# ქართული საბჭოთა ენციკლოპედია

# ႵႠႰႧႳႪႨ ႱႠႡႽႭႧႠ ႤႬႺႨႩႪႭႮႤႣႨႠ




## ႮႤႣႠႢႭႢႨ – ႱႠႫႤႳႪႨ

ႫႧႠႥႠႰႨ ႱႠႫႤႺႬႨႤႰႭ ႰႤႣႠႵႺႨႠ



**პედაგოგი** (ბერძნ. paidagōgós—აღმზრდელი < pais, ნათ. ბრ. paidos — ბავშვი და agō — მივუძღვი, ვზრდი), იგივეა, რაც *მასწავლებელი*, აგრეთვე მეცნიერი მუშაკი, რ-იც იკვლევს *პედაგოგიკის* როგორც მეცნიერების პრობლემებს.

**პედაგოგიკა** (ბერძნ. paidagōgikē), მეცნიერება პიროვნების აღზრდის შესახებ. პიროვნების აღზრდაში იგულისხმება ადამიანის გონებრივი, ზნეობრივი, ესთეტ., ფიზ. აღზრდა და პოლიტექ. სწავლება.

სოციალ. და ბურჟ. სამყაროთა პირობებში შესაბამისად არსებობს 2 პედაგოგიკა: სოციალისტური და ბურჟუაზიული. საბჭ. პ. არის მეცნიერება ბავშვისა და მოზარდის კომუნისტურად აღზრდის, განათლებისა და სწავლების შესახებ.

პ-ის ძირითადი ცნებებია *აღზრდა*, *განათლება* და *სწავლება*. პედ. კანონებია 1. აღზრდის სოციალურობა და მარადიულობა. 2. აღზრდის, მისი მიზნის, ამოცანების, შინაარსის, გზებისა და საერთოდ მთელი მიმართულების განპირობება საზ-ბის ეკონ. და პოლიტ. წყობით, ბაზისით. 3. აღზრდის წამყვანი როლი პიროვნების ჩამოყალიბებაში. პ-ის კანონზომიერებანია აღზრდის კლასობრიობა, პიროვნების განვითარებისა და აღზრდის ურთიერთგანპირობებულობა, აღზრდის შესაბამისობა აღსაზრდელის ასაკობრივ შესაძლებლობებთან, აღზრდის კავშირი ცხოვრებასთან, აღზრდისა და სწავლების ორგ. კავშირი და სხვ. კანონებისა და კანონზომიერებების სწორი გათვალისწინება განაპირობებს პ-ის მტკიცე მეცნ. მიმართულებას, რაც უზრუნველყოფს ყოველგვარი დამახინჯების, პროჟექტიორობისა და ცრუნოვატორობის თავიდან აცილებას.

პ-ის განვითარების პროცესში თანდათან ჩამოყალიბდა და გამოიკვეთა მისი სტრუქტურა: პ-ის საგნის, კვლევის მეთოდების, აღზრდის, გარემოსა და მემკვიდრეობის, აღზრდის მიზნისა და ამოცანების, მისი შინაარსის, ორგანიზაციისა და სხვა ზოგადპედ. პრობლემების კვლევა, რაც, ტრადიციისამებრ, თავსდება პ-ის ზოგად საფუძვლებში. სწავლების პროცესის არსს, მის გნოსეოლოგიურ, ზოგადპედ. და ფსიქოლ. საფუძვლებს, სწავლების ზოგადპედ. და დიდაქტ. პრინციპებს, განათლებისა და სწავლების შინაარსს, სწავლების ორგანიზაციის ფორმებს, სწავლების მეთოდებს, მოსწავლეთა ცოდნის აღრიცხვას, შემოწმებასა და შეფასებას შეისწავლის *დიდაქტიკა*. აღზრდის თეორია იკვლევს პიროვნების აღზრდის პროცესის არსს და მთავარ მეთოდებს, მსოფლმხედველობისა და პოლიტ. მრწამსის ფორმირებას, პიროვნების ზნეობრივი თვისებების ჩამოყალიბებას, ბავშვისა და მოზარდის ქცევის ფორმებს. სკოლის, მისი მართვისა და ხელმძღვანელობის, მასწავლებლის, ოჯახისა და საზ-ბის და სხვა ორგანიზაციულ-პედ. პრობლემებს იკვლევს *სკოლათმცოდნეობა*.

პიროვნების ჩამოყალიბების პროცესს იკვლევს ერთმანეთთან მტკიცედ დაკავშირებული სხვადასხვა მეცნიერება; მათი ერთობლიობა ქმნის პ-ის მეცნიერებათა სისტემას, მასში შედის: 1. ზოგადი პ., რ-იც სწავლობს აღზრდის, განათლებისა და სწავლების ზოგად კანონებსა და კანონზომიერებებს: 2. ასაკობრივი პ. — სწავლობს სკოლამდელი, დაწყებითი, საშ. და უმაღლესი სკოლის და მოზრდილთა აღზრდის, განათლებისა და სწავლების პრობლემებს თითოეული ასაკობრივი ჯგუფისათვის; 3. სპეციალური პ. სწავლობს ცალ-ცალკე ყრუმუნჯ (სურდოპედაგოგიკა), უსინათლო (ტიფლოპედაგოგიკა), გონებრივად ჩამორჩენილ (ოლაგოფრენოპედაგოგიკა) და ნაკლოვანი მეტყველების მქონე (ლოგოპედია) ბავშვთა აღზრდის, განათლებისა და სწავლების კანონზომიერებებს, შინააარსს, ორგანიზაციასა და მეთოდებს; 4. სამხედრო პ. — სწავლობს სამხ. მომზადების შინაარსის, ორგანიზაციისა და მეთოდების საკითხებს; 5. სასწავლო საგნების სწავლების მეთოდიკები — იკვლევს სასწ. გეგმით გათვალისწინებულ საგანთა (ცალ-ცალკე) სწავლების ამოცანებს, პრინციპებს, შინაარსს, ორგანიზაციასა და მეთოდებს; 6. პ-ის ისტორია — სწავლობს აღზრდის, განათლებისა და სწავლების მეცნ.-მატერიალ. თეორიისა და პრაქტიკის აღმოცენება-ჩამოყალიბებისა და განვითარების ისტორიას ანტიმეცნ. იდეალისტურ თეორიებთან და რეაქციულ სასკოლო პრაქტიკასთან ბრძოლის პროცესში. პ-ს მტკიცე კავშირი აქვს მოსაზღვრე მეცნიერებებთან: ზოგად ფსიქოლოგიასთან, ბავშვისა და პედ. ფსიქოლოგიებთან, ბიოლ. მეცნიერებებთან საერთოდ, კერძოდ, ადამიანის ანატომიასა და ფიზიოლოგიასთან, სასკოლო ჰიგიენასთან; აგრეთვე სოციოლოგიასთან, მხატვრულ ლიტ-რასთან და სხვ.

პ-ის ძირითადი წყაროა მთელი სასწ.-საალმზრდელო პრაქტიკა, პირველ რიგში, სკოლისა და მასწავლებლის მოწინავე გამოცდილება. გარდა ამისა, პ. იყენებს მატერ. კულტ. ძეგლებს, პროგრ. პედაგოგ კლასიკოსთა შრომებს, პარტიისა და მთავრობის ოფიც. დადგენილებებს სკოლის შესახებ, მარქსისტულ მეთოდოლ. მოძღვრებას. პედ. კვლევის მეთოდებია დაკვირვება და ექსპერიმენტი სხვადასხვა სახითა და ფორმით. რუსმა მეცნიერმა ა. ფ. ლაზურსკიმ შემოიღო ბუნებრივი ანუ პედ. ექსპერიმენტი, რ-იც პედ. ცდას რაც შეიძლება მეტად უახლოებს ბუნებრივ პირობებს. ექსპერიმენტისათვის დამახასიათებელია მეცნ. ჰიპოთეზა, რ-ის დამუშავების დროს უნდა განისაზღვროს ცდის თემა, მისი ფარგლები, ჩატარების მეცნ.-მეთოდოლ. გამართულობა.

პ-ის განვითარების ძირითადი ეტაპები. პ-ის თეორ. პირველ ცდებს მონათმფლობელურ საზ-ბაში ვხვდებით. ამ საზ-ბის ანტაგონისტურმა კლასობრივმა წყობამ იმთავითვე განსაზღვრა აღზრდისა და სწავლების კლასობრივი, გაორებული ბუნება, რაც შემდგომი კლასობრივი ფორმაციებისათვის ძირითადი დამახასიათებელი ნიშანია. სასწ.-საალმზრდელო პრაქტიკის ასეთმა გაორებულმა ბუნებამ განაპირობა პედ. იდეებისა და თეორიების ორმაგობაც — ერთი, რეაქციულ-კლასობრივი, გაბატონებული კლასების ინტერესების გამომხატველია და მეორე — პროგრ.-დემოკრატიული, ჩაგრულთა ფენების ინტერესების გამომხატველი. ერთიმეორის საწინააღმდეგო მიმართულებათა ბრძოლაში ყალიბდებოდა მეცნ. პ.

მონათმფლობელური საზ-ბის პედ. თეორიის ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვანი წვლილი მიუძღვით კონფუცის, სოკრატეს, პლატონს, არისტოტელეს, კვინტილიანეს. მათი პედ. შეხედულებების გარკვეული ნაწილი რამდენადმე დღესაც ინარჩუნებს მნიშვნელობას.

ახ. წ. პირველი საუკუნეებიდან საქართველო განათლებისა და პედ. იდეების მხრივ მოწინავე პოზიციებზეა მსოფლიოში. ამას ადასტურებს *კოლხეთის უმაღლესი რიტორიკული სკოლა* (აკადემია) III—IV სს-ში, *პეტრე იბერის* მოღვაწეობა, გელათის აკადემია, იყალთოს აკადემია, *პეტრიწონის სემინარია* ბულგარეთში, განათლების ცენტრები ათონსა და პალესტინაში, ქართვ. ჰუმანისტი მოაზროვნეების — პეტრიწის, შავთელის, მთაწმიდლების, იყალთოელისა და სხვ. მოღვაწეობა და შრომები.

პედ. იდეების განვითარების შემდგომ მნიშვნელოვან ეტაპს ქმნის ჰუმანიზმის (რენესანსის) ეპოქა, რ-იც ფეოდალიზმის კლერიკალური, დოგმატ.-სქოლასტ. პ-ის

წინააღმდეგაა მიმართული და XIV–XV სს-ით თარიღდება. აქ აღსანიშნავია ჰუმანისტების — ვიტორინო და ფელტრეს, რაბლეს, მონტენის, ერაზმ როტერდამელის, მორის, კამპანელასა და სხვ. პედ. იდეები.

ქართ. ჰუმანიზმი უსწრებს ევროპულს. ქართვ. მოაზროვნეთა ჰუმანისტურ იდეებს აგვირგვინებს შოთა რუსთაველის ვეფხისტყაოსანი (XII ს.). პროგრ. ჰუმანისტური იდეები შემდგომ განვითარებულია ს.-ს. ორბელიანისა და დ. გურამიშვილის დიდაქტიკაში. ჰუმანიზმის ეპოქის მოწინავე იდეები — ადამიანის ფიზ. და სულიერი ძალების ჰარმონიული განვითარება, საერო განათლება, მეცნ. ცოდნის დაუფლება დასჭირდა ახლად ჩამოყალიბებულ ბურჟუაზიას და პ-ც, როგორც მეცნიერება, შეიქმნა ბურჟ. წყობილების აკვანთან. ადრინდ. ბურჟ. პედ. მოძღვრების მამამთავარია დიდი ჩეხი პედაგოგი იან ამოს *კომენსკი*. კომენსკის პ. გამოხატავს ახ. აღმავალი (და, ამდენად, იმ დროისთვის პროგრესული) კლასის — ბურჟუაზიის ინტერესებს. ი ა. კომენსკის პროგრ.-დემოკრ. იდეებმა შემდგომი განვითარება პოვეს ჟ. ჟ. რუსოს, ი. პესტალოცის, ა. დისტერვეგის, კ. უშინსკისა და სხვ. შემოქმედებაში. პ-ის მეცნიერებად ჩამოყალიბება საქ-ში ი. *ჭავჭავაძისა* და ი. *გოგებაშვილის* სახელს უკავშირდება. იმდროინდელ ქართ. პედ. ლიტ-რაში შუქდებოდა მსოფლიო ბურჟ. პ-ის ძირეული საკითხები და ეპოქისეულად მუშავდებოდა ორიგინ. კონცეფციებიც. ბურჟ. პროგრ.-დემოკრ. პ-ის გვერდით, განსაკუთრებით სამრეწვ. კაპიტალიზმის ეპოქაში, გავრცელდა რეაქციული პ., რ-ის სათავე ჰერბარტის პედ. სისტემას უკავშირდება (ე. წ. „მართვის თეორია“, რ-იც მოითხოვდა ბავშვის გარეგან დისციპლინირებულობას, ბრძანების, დაშინების, დასჯისა და მკაცრი რეჟიმის დაწესების გზით). ჰერბარტისეული რეაქციული სულისკვეთება ბურჟ. პ-ში განსაკუთრებით გავრცელდა XIX ს. მიწურულსა და XX ს. დასაწყისში, იმპერიალიზმის ეპოქაში, რაც რეაქციულ და სხვადასხვა ანტიმეცნ. მიმდინარეობის აღმოცენებით გამოიხატა. ასეთია სოციალური პ. (ნატორპი), ექსპერიმენტული პ. (ჰოლი, მეიმანი), სამოქალაქო პ. (კერშენშტეინერი), მოქმედების პ. (ლაი), პოზიტივისტური პ. (სპენსერი), პრაგმატისტული პ. (დიუი), ფსიქოანალიზის თეორია (ფროიდი) და სხვ.

ჭეშმარიტად მეცნ. პ-ის ისტორია მარქსისტული მოძღვრების ჩამოყალიბებიდან იწყება. საზ. მოვლენებისადმი მატერიალ.-დიალექტ. მიდგომით ამოიხსნა საზ-ბის განვითარების ობიექტური კანონზომიერება, რამაც, თავის მხრივ, უზრუნველყო პ-ის ძირეული პრობლემების ჭეშმარიტი მეცნ. ამოხსნა. პ-თვის გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა ადამიანის არსის, მისი აქტ. საზ. როლის სწორად გაგებას (ადამიანები ზემოქმედებენ რა გარემოზე, უცვლიან მას სახეს და ამ პროცესში იცვლებიან თვითონაც; ადამიანისა და გარემოს ურთიერთზემოქმედებისა და ცვლილებების თანმთხვევა არის სწორედ რევ. პრაქტიკა, რაც განსაზღვრავს მოვლენათა მთლიან მსვლელობას). მარქსისტულ-ლენინურ მოძღვრებაზე დაფუძნებული საბჭ. პ. ბურჟ. პ-გან პრინციპულად განსხვავებულია და ერთადერთი ჭეშმარიტი მეცნ. მოძღვრებაა, რ-ის შემდგომი განვითარება უზრუნველყოფილია აღზრდისადმი პარტ.-პოლიტ. დამოკიდებულებით.

საბჭ. პ-ის განვითარებაში დიდი როლი ითამაშა აღზრდა-განათლების საკითხებზე პარტიისა და მთავრობის დადგენილებებმა, მასში დიდი წვლილი შეიტანეს საბჭ. პედაგოგებმა და სახ. განათლების მოღვაწეებმა ნ. *კრუპსკაიამ*, ა. *მაკარენკომ*, ა. *ლუნაჩარსკიმ*, მ. *კალინინმა* და საბჭ. პედაგოგ-მეცნიერებმა, რ-ებიც მოღვაწეობენ სსრკ პედ. მეცნ. აკადემიისა და განათლების სამინისტროების სამეცნ.-კვლ. ინ-ტებსა და ცენტრებში, სხვადასხვა უმაღლეს პედ. სასწავლებლებში ან საშ. სკოლებში.

*დ. ლორთქიფანიძე.*

**პედაგოგიური ჟურნალები,** პერიოდული გამოცემები აღზრდის, სწავლებისა და განათლების საკითხებზე. პირველი პ. ჟ. გამოჩნდა XVIII ს. დასაწყისში; ინგლისში გამოდიოდა ჯ. ადისონისა და რ. სტილის ყოველკვირეული ჟურნ. «Tatler» (L., 1709—11), «Spectator» (L., 1711—12, 1714); «Guardian» (L., 1713); საფრანგეთში — «Journal de famille ou Livre des enfants» (P., 1789); აშშ-ში — Juvenile Mirror or Educational Magazine» (N. Y., 1812), «American Journal of Education» (Boston, 1826—39).

რუსეთში პედ. განყ-ბები შეიქმნა ნ. ნოვიკოვის გამოცემაში «Прибавление к „Московским ведомостям"» (1783—84) და ვ. იზმაილოვის ჟურნალში «Патриот» (M., 1804). ოფიც. პ. ჟ. იყო «Периодическое сочинение об успехах народного просвещения» (СПб., 1803—19), «Журнал Министерства народного просвещения» (СПб., 1834—1917). პირველი სამეცნ. პ. ჟ. იყო «Педагогический журнал» (СПб., 1833—34). 1917-მდე გამოდიოდა 300-ზე მეტი პ. ჟ. (ნახევარი — პეტერბურგსა და მოსკოვში, დანარჩენი — 50 ქალაქში), მ. შ. ყველაზე უფრო ცნობილია «Русский педагогический вестник» (СПб, 1857—61), «Учитель» (СПб., 1861—70), «Ясная Поляна» (1862, ლ. ტოლსტოის ჟურნალი), «Детский сад» (СПб., 1866—76; «Воспитание и обучание», 1877—1917), «Семья и школа» (СПб, 1871—88), «Педагогический листок» (СПб., 1871—85, 1892—94; M., 1894—1918), «Педагогический музей» (СПб., 1875—80, პირველი კრიტ.-ბიბლ. პ. ჟ.), «Женское образование» (СПб., 1876—91); «Вестник воспитания» (M., 1890—1917), «Техническое образование» (П., 1892—1907; «Техническое и коммерческое образование», 1908—17), «Молодость» (СПб., 1906, №1, პირველი ლეგალური ბოლშევიკური ჟურნ.), «Свободное воспитание» (M., 1907—18) და სხვ.

სსრკ-ში პ. ჟ. გამოდის მოსკოვსა და ლენინგრადში, აგრეთვე მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებში ეროვნ. ენებზე. საბჭ. პ. ჟ-ის მიზანია კომუნისტური აღზრდის, სახ. განათლებისა და პედ. მეცნიერების პრობლემების დამუშავება-გაშუქება

რსფსრ განსახკომის ორგანოები იყო: «Коммунистическое просвещение» (M., 1920, 1922—30), «Народное просвещение» (M., 1918—21), «На путях к новой школе» (M, 1922—33). 1918 დაიწყო, ხოლო 30-იან წლებში ფართოდ გაიშალა სხვადასხვა პ. ჟ-ის გამოცემა ერთიანი სისტემით. 40—50-იანი წლებიდან გამოდის პედ. უმაღლესი სასწავლებლებისა და სამეცნ.-კვლ ინ-ტების «შრომები», «სამეცნიერო წერილები» და სხვ. 1982 სსრკ-ში გამოდიოდა 50-მდე პ. ჟ., მ. შ. ცენტრალური: «География в школе» (M., 1934), «Математика в школе» (M, 1936), «Советская педагогика» (M., 1937), «Физика в школе» (M., 1937), «Химия в школе» (M., 1937), «Вестник высшей школы» (M, 1940), «Народное образование» (M., 1946), «Преподавание истории в школе» [M., 1946-იდან ამ სახელწოდებით (დაარსდა 1934)], «Профессионально-техническое образование» [M., 1952 (1941)], «Среднее специальное образование» (M., 1954), «Вопросы психологии» (M., 1955), «Русский язык в национальной школе» (M., 1957), «Биология в школе» [M., 1957 (1934)], «Бюллетень Министерства высшего и среднего специального образования СССР» [M., 1959 (1936)], «Школа и производство» [M., 1960 (1957)], «Вечерняя средняя школа» [M., 1961 (1958)], «Воспитание школьников» [M., 1966 (1961)], «Дефектология» (M., 1969).

რესპუბლიკური, რსფსრ-ში: «დოშკოლნოე ვოსპიტანიე» (მოსკოვი, 1928), «ნაჩალნაია შკოლა» (მოსკოვი, 1933), «რუსსკი იაზიკ ვ შკოლე» [მოსკოვი, 1936 (1928)], «ლიტერატურა ვ შკოლე» (მოსკოვი, 1936), «ინოსტრანნი იაზიკ ვ შკოლე» [მოსკოვი, 1936 (1934)], «ბაშკორტოსტან უკიტუსიპი» [უფა, 1952 (1924)], «სოვეტ მექთებე» [ყაზანი, 1938 (1918)]; უკრაინის სსრ-ში: «რადიანსკა შკოლა» [კიევი, 1945 (1922)], «დოშკილნე ვიხოვანია» [კიევი, 1951 (1931)], «უკრაინსკა მოვა ი ლიტერატურა ვ შკოლი» [კიევი, 1963 (1951)], «პოჩატკოვა შკოლა» (კიევი, 1969); ბელორუსიის სსრ-ში: «ნაროდნაია ასვეტაა» (მინსკი, 1960); უზბეკეთის სსრ-ში: «სოვეტ მაქთაბი» [ტაშკენტი, 1951 (1918)]; ყაზახეთის სსრ-ში: «ყაზახსტან მექთები» [ალმაათა, 1960 (1925), დამატებით «რუსსკი იაზიკ, კაზახსკოი შკოლე»]; საქართველოს სსრ-ში — «სკოლა და ცხოვრება» [თბ., 1960 (1924)], მისი 8 დამატება — მეთოდიკური ჟურნალები: «ქართული ენა და ლიტერატურა სკოლაში» (1966-იდან), «რუსსკი იაზიკ ვ გრუზინსკოი შკოლე» (1966-იდან), «ფიზიკა და მათემატიკა სკოლაში» (1966-იდან), «ქიმია და ბიოლოგია სკოლაში» (1966-იდან), «ისტორია, საზოგადოებათმცოდნეობა, გეოგრაფია სკოლაში» (1966-იდან), «დაწყებითი სკოლა, სკოლამდელი აღზრდა» (1968-იდან), «უცხოური ენები სკოლაში» (1968-იდან), «მართვე» მოსწავლეთა ფიზიკური აღზრდა, 1975-იდან); აზერბაიჯანის სსრ-ში. «აზერბაიჯან დილი ვე ადაბიათ თედრისი» (ბაქო, 1954), «აზერბაიჯან მექთები» [ბაქო, 1943 (1924)], «რუსსკი იაზიკ ვ ნერუსსკოი შკოლე» (ბაქო, 1948), «ფიზიკა ვე რიაზიათ თედრისი» (ბაქო, 1954); ლიტვის სსრ-ში «ტარიბინე მოკიკლა» (ვილნიუსი, 1945) მოლდავეთის სსრ-ში: «ინვეცეტორულ სოვეტიკ» (კიშინიოვი, 1950); ლატვიის სსრ-ში: «სკოლა უნ გიმენე» (რიგა, 1964); ყირგიზეთის სსრ-ში: «ელ აგართუუ» (ფრუნზე, 1972); ტაჯიკეთის სსრ-ში: «მაქთაბი სოვეტი» [დუშანბე, 1938 (1926)]; სომხეთის სსრ-ში. «რუსსკი იაზიკ ვ არმიანსკოი შკოლე» (ერევანი, 1957), «სოვეტაკან მანკავარჟ» (ერევანი, 1926); თურქმენეთის სსრ-ში: «თურქმენისტანინ პალქ მაგარიფი» (აშხაბადი, 1931), ესტონეთის სსრ-ში. «ნიუკოგუდე კოოლ» (ტალინი, 1940).

პედ. მიმართულებისაა სამეცნ.-პოპულარული ჟურნ. «Семья и школа» (M, 1946), კომკავშირულ-ახალგაზრდული ჟურნ. «Вожатый» (M., 1924).

პ. ჟ. საზღვარგარეთის ქვეყნებში: აშშ-ში: «American educational research journal» (Wash, 1964), «Child development. Abstracts and bibliography» (Chi., 1927), «Comparative education review» (N. Y., 1957), «Education digest» (Ann Arbor, 1935), «Elementary school journal» (Chi., 1900), «Harvard educational review» (Camb. Mass., 1931), «History of education quarterly» (Pittsburg, 1961), «Journal of education» (Boston, 1875), «Journal of educational research» (Madison, 1925), «Journal of experimental education» (Madison, 1931), «Journal of secondary education» (Burlingame, 1925), «Journal of teacher education» (Wash, 1950), «Research in education» (Wash., 1966), «Review of educational research» (Los Angeles, 1915), «School and society» (N Y., 1915), «School review» (Chi, 1893), «Soviet education» (N. Y, 1959), «Today's education» (Wash., 1921); ბულგარეთში: «Народна просвета» (София, გამოდის 1945-იდან), «Начално образование» (София, 1961), «Професионално образование» (София, 1956), «Семейство и училище» (София, 1949); გდრ-ში: «Fachschule» (B., 1953), «Neue Erziehung im Kindergarten und Heim» (B., 1948), «Padagogik» (B., 1946), «Polytechnische Bildung und Erziehung» (B., 1959); აგრე «Schule und Production» (B., 1957), «Sozialistische Erziehung» (B., 1955); გფრ-ში. «Westermann's padagogische Beiträge» (Braunschweig, 1949), «Bildung und Erziehung» (Bonn, 1948), «Pädagogische Rundschau» (Ratingen bei Düsseldorf, 1946), «Pädagogische Welt» (München, 1946), «Vierteljahrsschrift fur wissenschaftliche Padagogik» (Bochum, 1924); დანიაში: «Dansk paedagogisk tidsskrift» (København, 1953); დიდ ბრიტანეთში: «Adult education» (L., 1926), «British journal of educational studies» (L., 1952), «Education» (L., 1903), «Education today» (L., 1951), «Educational phylosophy and theory» (Oxf., 1969), «Educational research» (L., 1958), «Educational review» (Birmingham, 1948), «Journal of education» (L., 1867), «Oversea education» (L., 1929), «Sociology of education abstracts» (Liverpool, 1965), «Trends in education» (L., 1966), «Studies in education» (Hull, 1947), «Times educational supplement» (L., 1910), «Visual education» (L., 1950); იტალიაში: «Problemi della pedagogia» (Roma, 1955); იუგოსლავიაში: «Pedagogija» (Beograd, 1963); კორეის სდრ-ში: «ინმინ კიოუკ» (ფხენიანი, 1946); კუბაში: «Pedagogo»

La Habana, 1949), «Educación» (La Habana, 1971); ნორვეგიაში: «Norsk pedagogisk tidskrift» (Oslo, 1917); პოლონეთში: «Kwartalnik pedagogiczny» (Warsz., 1956), «Nowa szkoła» (Warsz., 1950), «Oświata dorosłych» (Warsz., 1957), «Wychowanie» (Warsz., 1958), «Życie szkoły wyższej» (Warsz., 1953); რუმინეთში: «Revista de pedagogie» (Buc., 1952), «Revista de referate» (Ser. Pedagogie, psichologie, Buc., 1961); საფრანგეთში: «Bulletin signalétique» (1970-დე: «Ecole et la nation», P., 1950), «Education» (P., 1968-მდე: «Education nationale», P., 1944), «Pedagogie» (P., 1945); შვეციაში: «Pedagogisk tidsskrift» (Stockholm, 1865); ჩეხოსლოვაკიაში: «Novinky literatury» (Praha, 1948), «Odborná vychova» (Praha, 1950), «Pedagogika» (Praha, 1951), «Socialistická škola» (Praha, 1961), «Učební pomůcky ve škole a osvětě» (Praha, 1961), «Vysoká škola» (Praha, 1953), «Rodina a škola» (Bratislava, 1953), «Vychovátel» (Praha, 1957).

საერთაშორისო პ. ჟ.: «Современная высшая школа. Международный журнал социалистических стран» [Варшава, 1973 (რუს. ენაზე)]; «Educational documentation and information» (Genève, 1972-მდე); «Bulletin of the International bureau of education» (Gen., 1927); «International review of education» ('s-Gravenhage, 1955); «Lehrer der Welt» (Intern. Zeitschrift, B., 1963); «Parents et les maîtres» (P., 1959); «Teachers of the world» (Prague, 1962).

*ლიტ.*: მარქსი კ. და ენგელსი ფ., სახალხო განათლების შესახებ, თბ., 1948; ლენინი ვ. ი., აღზრდისა და განათლების შესახებ, თბ., 1972; სახელმძღვანელო დადგენილებათა კრებული სკოლის შესახებ, თბ., 1953; გონჩაროვი ნ. კ., ლენინი და პედაგოგიკა, თბ., 1972; თავზიშვილი გ., სახალხო განათლებისა და პედაგოგიური აზროვნების ისტორია საქართველოში, წგნ. 2, თბ., 1948, კონსტანტინოვი ნ. ა., მედინსკი ე. ნ., შაბაევა მ. ფ., პედაგოგიკის ისტორია, თბ., 1964; ლორთქიფანიძე დ., სწავლების პრინციპები, ორგანიზაცია და მეთოდები, გამოც. მე-4, თბ., 1954; მედინსკი ე. ნ., პედაგოგიკის ისტორია, ნაწ. 1, თბ., 1940; ობოლაძე უ., ზოგადსაგანმანათლებლო სკოლა საბჭოთა საქართველოში, ნაწ 1—2, თბ., 1961—62; პედაგოგიკა, დ. ლორთქიფანიძის რედ., თბ., 1969; სარიშვილი ტ., სკოლა და პედაგოგიური მიმდინარეობანი რევოლუციამდელ საქართველოში, (1901—1921), თბ., 1956; ქართული პედაგოგიკის ისტორია, გ. სიხარულიძის რედ., თბ., 1974; ჭკუასელი ი., პედაგოგიკის ზოგადი საფუძვლების ძირითადი საკითხები, თბ., 1977; ჯიბლაძე გ., პედაგოგიკა და მეთოდიკა, თბ., 1974.

*ი. ჭკუასელი.*

**„პედაგოგიკა“,** სსრკ პედაგოგიურ მეცნიერებათა აკადემიისა და სსრკ მინისტრთა საბჭოს გამომცემლობათა, პოლიგრაფიისა და წიგნის ვაჭრობის სახელმწ. კომიტეტის სამეცნ.-პედ. გამომცემლობა. დაარსდა 1945 როგორც რსფსრ პედ. მეცნ. აკად. გამომცემლობა, 1963—69 შედიოდა გამომც. „პროსვეშჩენიეში“. 1969-იდან გამომც. „პ“ გამოსცემს პედ. მეცნ. გამოჩენილი მოღვაწეების თხზულებებს, სსრკ პედ. მეცნ. აკად. კვლევითი ინ-ტების შრომებს, სამეცნ.-პოპულ. ლიტ-რას მასწავლებლებისა და მშობლებისათვის აღზრდისა და სწავლების საკითხებზე, „საბავშვო ენციკლოპედიას“, 15 სამეცნ.-პედ. და მეთოდ. ჟურნალს.

**პედაგოგიკის მეცნიერებათა აკადემია** სსრ კავშირისა (მოსკოვი), უმაღლესი სამეცნიერო დაწესებულება პედაგოგიკისა და სახალხო განათლების დარგში. შეიქმნა რსფსრ პედ. მეცნ. აკად. (არსებობდა 1943—66) რეორგანიზაციის საფუძველზე და არსებობს სსრკ განათლების სამინისტროსთან. 1982 მასში შედიოდა 52 ნამდვილი წევრი და 80 წ.-კორ.; უფლება აქვს თავის წევრად აირჩიოს საზღვარგარეთელი მეცნიერები. უმაღლესი ხელმძღვანელი ორგანოა მისი წევრების საერთო კრება (იწვევენ წელიწადში 2-ჯერ), ხოლო კრებებს შორის კი — პრეზიდიუმი, რ-ის სათავეში დგას პრეზიდენტი. პ. მ. ა-ის შემადგენლობაში ქართვ. მეცნიერთაგან არიან გ. ჯიბლაძე, დ. ლორთქიფანიძე, (პ. მ. ა-ის აკადემიკოსები), რ. ნათაძე (პ. მ. ა-ის წ.-კორ.).

პ. მ. ა-ის მიზანია ხელი შეუწყოს პედ. მეცნ. სისტემისა და მისი მოსაზღვრე მეცნიერებების ძირითად მიმართულებათა განვითარებას. აკად. შემადგენლობაშია 3 განყ-ბა: პედ. თეორ. და ისტ.; დიდაქტიკისა და კერძო მეთოდიკების; ფსიქოლ. და ასაკობრივი ფიზიოლ; 12 სამეცნ.-კვლ. ინ-ტი (იხ. სტ. *პედაგოგიკის მეცნიერებათა სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტები*), 10 ექსპერ. სკოლა; კ. უშინსკის სახ. სახალხო განათლების ბ-კა, სამეცნ. არქივი და სხვ. პ. მ. ა-ის ჟურნალებია: „Советская педагогика“ (1937-იდან), „Вопросы психологии“ (1955-იდან), „Семья и школа“ (1946-იდან), „Русский язык в национальной школе“ (1957-იდან), „Дефектология“ (1969-იდან).

**პედაგოგიკის მეცნიერებათა სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტები,** ახორციელებენ კომუნისტური აღზრდის, განათლებისა და სწავლების პრობლემების ფუნდამენტურ და გამოყენებით კვლევას.; სამეცნ.-პედ. კადრების მომზადებასა და მათი კვალიფიკაციის ამაღლებას; ამუშავებენ სასწ. გეგმებს, პროგრამებს, სახელმძღვანელოებს, დამხმარე სასწ. მასალას, სამეცნ.-მეთოდ. დახმარებას უწევენ სახ. განათლების ორგანოებს, მასწავლებელთა დახელოვნების ინ-ტებს.

სსრკ-ის პედ. მეცნ. აკად. სისტემაში არსებობს: ზოგადი პედ. (1944), შრომის წითელი დროშის ორდენოსანი ზოგადი და პედ. ფსიქოლ. (1912), აღზრდის ზოგადი პრობლემების (1944), სწავლების შინაარსისა და მეთოდების (1944), ბავშვთა და მოზარდთა ფიზიოლ. (1944), სკოლამდელი აღზრდის (1960), შრომითი სწავლებისა და პროფორიენტაციის (1960), სასკოლო მოწყობილობისა და სწავლების ტექ. საშუალებების (1969), მხატვრული აღზრდის (1947), ეროვნ. სკოლებში რუს. ენის სწავლების (1969), დეფექტოლოგიის (1920), მოზრდილთა ზოგადი განათლების (ლენინგრადი, 1960), პროფტექ. პედაგოგიკის (ყაზანი, 1977) სამეცნ.-კვლ. ინ-ტები. ბევრ მათგანს აქვს სადოქტორო და საკანდიდატო დისერტაციების დაცვისათვის მიღების უფლება. ყველა ინ-ტს აქვს ასპირანტურა, ექსპერ. სკოლები და სხვა საყრდენი სასწ.-აღმზრდელობითი დაწესებულებები.

პ. მ. ს.-კ. ი. არსებობს ყველა მოკავშირე რესპუბლიკაში, აგრეთვე დაღ. ასსრ-ში. საქ. სსრ-შია *პედაგოგიკის მეცნიერებათა სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი* ი. გოგებაშვილის სახელობისა (თბილისი).

*გ. მელიქიძე.*

**პედაგოგიკის მეცნიერებათა სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი** ი. გოგებაშვილის სახელობისა, საქართველოს სსრ განათლების სამინისტროსი, დაარსდა 1929 თბილისში. ინ-ტს აქვს პედ. თეორ. და ისტ., აღზრდის თეორ., საბუნებისმეტყველო-მათ., აფხ. სკოლების განყ-ბები; სკოლამდელი აღზრდის, მხატვრული აღზრდის, პროფტექ. განათლების, შრომითი პოლიტექ. სწავლებისა და პროფორიენტაციის, ინფორმაციის, ქართ. ენისა და ლიტ-რის, რუს. ენისა და ლიტ-რის, უცხოური ენების, ისტ. და საზოგადოებათმცოდნეობის მეთოდიკების სწავლების სექტორები; ექსპერ. დიდაქტიკის, სწავლების ტექ. საშუალებათა ლაბორატორიები; ი. გოგებაშვილის, ასაკობრივი ფიზიოლ. და სასკოლო ჰიგიენის კაბინეტები; ასპირანტურა (შეიქმნა 1933), ექსპერ. სკოლა, საბავშვო ბაღი და სხვა საყრდენი სასწ.-აღმზრდელობითი დაწესებულებები. ინ-ტს აქვს უფლება (1948—58 წწ., 1976-იდან) დაცვისათვის მიიღოს საკანდიდატო დისერტაციები პედ. ისტ. და თეორ. დარგებში. 1944-იდან გამოდის ინ-ტის „შრომების“ კრებულები (სულ გამოსულია 33 კრებული, 1982).

**პედაგოგიუმი** (ლათ. paedagogium< ბერძნ. paidagōgeion — სასწავლებელი, სკოლა), შუა საუკუნეების ბოლოს დას. და ცენტრ. ევროპის ქვეყნებში სკოლა, რ-იც ამზადებდა ახალგაზრდებს უნ-ტში შესასვლელად; შემდგომში — ინტერნატიანი საშ. სკოლის სახელწოდება; ზოგიერთ ქვეყანაში — დაწყ. სკოლის მასწავლებელთა მოსამზადებელი სკოლა.

**პედაგოგიური განათლება,** ყველა ტიპის სასწავლო-სააღმზრდელო დაწესებულებებისათვის პედაგოგიური კადრების მომზადების სისტემა. პედ. კადრებს ამზადებენ პედ. სასწავლებლები, პედ. ინ-ტები, უნ-ტები.

რევოლუციამდელ რუსეთსა და საქართველოში დაწყ. კლასების მასწავლებლებს ამზადებენ სამასწავლებლო სემინარიები, სკოლები, ინ-ტები და ზოგიერთ გიმნაზიასთან არსებული დამატებითი პედ. კლასები. საქართველოში არსებობდა 2 სამასწავლებლო სემინარია: გორისა და ხონის. საქალაქო და სამაზრო სასწავლებლების მასწავლებლებს ამზადებდნენ სამასწავლებლო სკოლებში (იხ. *თბილისის სამასწავლებლო სკოლა*), *ამიერკავკასიის ქალთა ინსტიტუტში*. იყო აგრეთვე პედ. კურსები, რ-ის დამთავრების შემდეგ გამოცდების ჩაბარების გზით მსმენელები იღებდნენ დაწყ. კლასების მასწავლებლის წოდებას. თბილისში ასეთი კურსები იყო ვაჟთა პირველ და ქალთა პირველ გიმნაზიებთან.

საშ. სასწავლებლებისათვის პედ. კადრებს ამზადებდნენ უნ-ტებსა და *ქალთა უმაღლეს კურსებზე*, სამრევლო-საეკლ. სკოლებისათვის—სას. სასწავლებლებში. საქართველოში ასეთი სასწავლებლები არსებობდა თბილისში (1817), გორში (1818), თელავში (1817), ქუთაისში (1825), მარტვილში (ახლანდ. ქ. გეგეჭკორი, 1830), ოზურგეთში (ახლანდ. ქ. მახარაძე, 1877). სას. სასწავლებლების მასწავლებლებს ამზადებდა თბილ. (1817) და ქუთ. (1894) სას. სემინარიები. სას. სემინარიებში მასწავლებლად მუშაობდნენ სას. აკადემიების (მოსკ., პეტერბ., ყაზანის, კიევის, ხარკოვისა და სხვ.) კურსდამთავრებულები.

ოქტ. რევ. შემდეგ ძირეულად შეიცვალა სახ. განათლებისა და პედ. კადრების მომზადების სისტემა. ვ. ი. ლენინის მითითებათა საფუძველზე სახ. განათლების კომისარიატმა დიდი მუშაობა გასწია მასწავლებელთა კადრების მოსამზადებლად. ამ საქმეს ხელმძღვანელობდნენ ა. ლუნაჩარსკი, ნ. კრუპსკაია, მ. პოკროვსკი, ა. ბუბნოვი, ვ. პოტიომკინი და სხვ., საქართველოში დიდი ღვაწლი მიუძღვით მ. ორახელაშვილს, კ. ქაცარავას, მ. ზანდუკელს, დ. უზნაძეს და სხვ. ოქტ. რევ. შემდეგ ზოგიერთი რევოლუციამდელი სამასწავლებლო სემინარია გადაკეთდა სახ. განათლების 4-წლიან ინ-ტად; დაარსდა პედ. კურსები, პედ. ტექნიკუმები (1937-იდან — პედ. სასწავლებლები), პედ. ინ-ტების და უნ-ტების პედ. ფაკ-ტები. ერთ-ერთი პირველი უმაღლესი პედ. სასწავლებელი იყო ნ. კრუპსკაიას სახ. *კომუნისტური აღზრდის აკადემია*, რ-მაც საფუძველი დაუდო პედ. კადრების მომზადების საბჭ. სისტემას. საქართველოში 1918 დაარსებულ თსუ-თან 1919 შეიქმნა *თბილისის პედაგოგიური (საპედაგოგიო) ინსტიტუტი*. უნ-ტის სიბრძნისმეტყველების და მათ.-საბუნებისმეტყველო ფაკ-ტების ბაზაზე 1921 შეიქმნა პედ. ფაკ-ტი (იარსება 1929-მდე), 1923—*თბილისის ცენტრალური პედაგოგიური ინსტიტუტი* (1924-იდან მ. ორახელაშვილის სახელობისა). 30-იან წლებში საქართველოში რამდენიმე პედ. ინ-ტი გაიხსნა (იხ. *პედაგოგიური ინსტიტუტები*). პედ. ინ-ტებში დაწყ. განათლების პედ. და მე-

თოდიკის ფაკ-ტების გახსნამ გამოიწვია პედ. სასწავლებლების რიცხვის შემცირება. ამჟამად დაწყ. კლასებისა და საბავშვო ბაღებისათვის უმაღლესი განათლების მქონე პედ. კადრები მზადდება.

საზღვარგარეთის ქვეყნებში პ. გ-ისა და პედ. კადრების მომზადების შესახებ იხ. საქვეყნათმცოდნეო სტატიების ნაწილი „განათლება“. *ნ. ვასაძე.*

**პედაგოგიური ენციკლოპედიები და ლექსიკონები,** სამეცნიერო-საცნობარო გამოცემები პედაგოგიკისა და სახალხო განათლების საკითხებზე; პ. ე. და ლ. სტრუქტურის მიხედვით შეიძლება იყოს ანბანური და სისტემური, ხოლო პედ. ტერმინოლოგიური ლექსიკონები — ერთენოვანი და მრავალენოვანი. პ. ე. და ლ. ევროპასა და რუსეთში გამოჩნდა XVIII ს. დასასრ. და XIX ს. დასაწყისში, შემდგომ ყოველთვის გამოდის როგორც დაგროვილი სპეც. ცოდნისა და ლიტ-რის ეტაპობრივი შედეგი. 1916—17 ნ. კრუპსკაიამ შეადგინა პედ. ლექსიკონის ან „პედაგოგიური ენციკლოპედიის“ 2 ტომად გამოცემის მონახაზი, რასაც მხარი დაუჭირა ვ. ი. ლენინმაც, მაგრამ თვითმპყრობელობის პირობებში ეს ჩანაფიქრი ვერ განხორციელდა. პირველი საბჭ. პედ ენციკლოპედია 3 ტომად ა. კალაშნიკოვისა და მ. ეფშტეინის რედაქციით გამოიცა 1927—29. ეს იყო პედ. პრობლემების მარქსისტულ-ლენინური მეთოდოლოგიის საფუძველზე გაშუქების პირველი ცდა, მაგრამ იმის გამო, რომ საბჭ. პედ. მეცნიერების ფორმირება ჯერ დასრულებული არ იყო, ენციკლოპედია შეიცავდა ბევრ მცდარ შეხედულებას. რსფსრ პედ. მეცნ. აკადემიამ გამოსცა „პედაგოგიჩესკი სლოვარ“ (1960, ი. კაიროვის რედაქციით), ხოლო „საბჭოთა ენციკლოპედიამ“ — „პედაგოგიჩესკაია ენციკლოპედია“ (1964 — 68, 4-ტომეული ი. კაიროვისა და ფ. პეტროვის რედაქციით, შეიცავს დაახლ. 3 ათ. სტატიას პედ., პედ.-ფსიქოლ., კერძო მეთოდიკების, ფიზიოლ., დეფექტოლოგიის და მსოფლიოს ქვეყნების სახ. განათლების სისტემათა შესახებ და სხვ.). ამჟამად გამოსაცემად მზადდება პედ. ენციკლოპედიის ახ. გამოცემა. დაწყებულია მუშაობა ქართ. საბჭ. პედ. ენციკლოპედიის გამოსაცემად.

დღეს არ არის არც ერთი ცივილიზებული ქვეყანა, რ-საც არ ჰქონდეს რამდენიმე სახის პ. ე. და ლ., მაგრამ მათგან ყველაზე მდიდარი ტრადიციებით გამოირჩევა დიდი ბრიტანეთი, გერმანია (1945-მდე), გდრ, აშშ, საფრანგეთი, ჩეხოსლოვაკია. *დ. გურგენიძე.*

**პედაგოგიური ინსტიტუტები,** უმაღლესი სასწავლებლები, რ-ებიც საშუალო ზოგადსაგანმანათლებლო სკოლების, საშუალო სპეციალური და პროფტექნიკური სასწავლებლების მასწავლებლებს ამზადებს; ბევრი პ. ი. ამზადებს სკოლამდელი დაწესებულებების აღმზრდელებსაც.

1980 სსრკ-ში იყო 200 პ. ი.; რსფსრ-ში 95, უკრ. სსრ-ში —30, ყაზ. სსრ-ში — 19, უზბ. სსრ-ში — 16, ბელორ. სსრ-ში — 7, საქ. სსრ-ში — 7, აზერბ. სსრ-ში — 6, სომხ. სსრ-ში—4, ყირგ. სსრ, მოლდ. სსრ და ტაჯ. სსრ-ში—3-3, ლატვ. სსრ და ლიტვ. სსრ-ში—2-2, თურქმ. სსრ და ესტ. სსრ-ში—თითოთითო. სსრკ პ. ი-ში 1982 სწავლობდა დაახლ. 350 ათ. სტუდენტი. საქართველოშია *თბილისის პედაგოგიური ინ-ტი* ა. პუშკინის სახელობისა (მეთავე პ. ი., 1935), *თბილისის უცხო ენათა პედაგოგიური ინსტიტუტი* ი. ჭავჭავაძის სახელობისა (1948). *ქუთაისის პედაგოგიური ინსტიტუტი* ა. წ უ ლ უ კ ი ძ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა (1933), *ბათუმის პედაგოგიური ინსტიტუტი* შ. რ უ ს თ ა ვ ე ლ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა (1935), გორის პედაგოგიური ინსტიტუტი ნ. ბ ა რ ა თ ა შ ვ ი ლ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა (1935), *თელავის პედაგოგიური ინსტიტუტი* ი. გ ო გ ე ბ ა შ ვ ი ლ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა (1939), *სამხრეთ-ოსეთის პედაგოგიური ინსტიტუტი* (1932). საქართველოს პ. ი-ში 1982 სულ სწავლობდა 35 ათ-ზე მეტი სტუდენტი. *ნ. ვასაძე.*

**პედაგოგიური კითხვები,** პედაგოგების, სახალხო განათლების მუშაკთა და საზოგადოებრიობის წარმომადგენელთა პერიოდული თათბირები, რ-თა მიზანია მოწინავე პედაგოგიური გამოცდილების გავრცელება. სსრ კავშირში პირველად ჩატარდა 1945 მოსკოვში. 1968-იდან პერიოდულად ატარებს განათლების სამინისტრო, სსრკ პედ. მეცნ. აკადემია და განათლების, უმაღლესი სკოლისა და სამეცნ. დაწესებულებების მუშაკთა პროფკავშირი. საკავშირო პ. კ-მდე ტარდება სარაიონო, საქალაქო, საოლქო და რესპუბლიკური. პ. კ. ტარდება აგრეთვე პროფტექ. და საშ. სპეც. განათლების სისტემაში. პ. კ. ეწყობა მთელ რიგ სოციალ. ქვეყნებში. *გ. მელიქიძე.*

**პედაგოგიური კლასები,** დამატებითი კლასები რევოლუციამდელი რუსეთის საშუალო სასწავლებლებში. კურსის წარმატებით დამთავრებისას ენიჭებოდათ „საშინაო მასწავლებლის“ წოდება ან დაწყებით სკოლაში და გიმნაზიების დაწყებით კლასებში მასწავლებლობის უფლება. 1892-იდან რუს. იმპერიის მთელ რიგ გიმნაზიებში პ. კ-ის კურსი 2-წლიანი გახდა. 1900-იდან პ. კ. გაიხსნა ეპარქიალურ სკოლებთანაც, მათაც ჟნიჭებოდათ „საშინაო მასწავლებლის“ წოდება და ინიშნებოდნენ სოფლის დაწყ. სკოლების მასწავლებლებად.

სსრკ-ში 40—50-იან წლებში ზოგიერთ სკოლაში იყო პ. კ. (XI კლასი), რ-თა დამთავრება უტოლდებოდა პედ. სასწავლებლის დამთავრებას. *ნ. ვასაძე.*

**პედაგოგიური კურსები,** პედაგოგთა კადრების მომზადების ერთ-ერთი ფორმა. ფართოდ გამოიყენებოდა რევოლუციამდელ რუსეთში არაპედ. უმაღლესი სასწავლებლის კურსდამთავრებულთათვის მასწავლებლის წოდების მისანიჭებლად. საქართველოში პ. კ-ის გახსნის პირველი ცდები განახორციელა *ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელმა საზოგადოებამ.* გასული საუკუნის 80-იან წლებში არაერთი პ. კ. გაიხსნა. XX ს. 20-იან წლებში, როცა ქვეყანა პედ. კადრების სიმცირეს განიცდიდა, ბევრი პ. კ. პედ. სასწავლებლებად გადაკეთდა.

1920—60 წლებში სსრკ-ში მუშაობდა სხვადასხვა პროფილის უმაღლესი პ. კ. უმაღლეს დამთავრებულთათვის; ამზადებდნენ საშ., სპეც. და პროფტექ. სასწავლებლების მასწავლებლებს. 1962-იდან ზოგიერთ უმაღლეს სასწავლებელში არის პ. კ. უმაღლესი სკოლის უცხო ენათა მაღალი კვალიფიკაციის მასწავლებლების მოსამზადებლად. *ნ. ვასაძე.*

**პედაგოგიური საზოგადოებები,** პედაგოგებისა და სახალხო განათლების მუშაკების ნებაყოფლობითი გაერთიანებები, რ-ებიც მონაწილეობენ პედ. თეორიისა და პრაქტიკის აქტუალური პრობლემების დამუშავებაში.

რუსეთში პირველი პ. ს. გაჩნდა XIX ს. II ნახევარში; მათ პროგრ. საგანმან. საქმიანობას არ იწონებდა მეფის რუს. მთავრობა და პერიოდულად კრძალავდა კიდეც.

სსრკ-ში 1929 კომუნისტური აღზრდის აკადემიასთან გაიხსნა პედაგოგ-მარქსისტთა საზ-ბა, რ-მაც 1935-მდე იარსება. 1960 პ. ს. დაარსდა რსფსრ პედ. მეცნ. აკადემიასთან (1966-იდან სსრკ პედ. მეცნ. აკადემია). პ. ს-ის უმაღლესი ორგანოა პ. ს-ის ყრილობა, რ-საც იწვევენ 4 წელიწადში ერთხელ; ყრილობაზე ირჩევენ ცენტრ. საბჭოს. საზ. საწყისებზე იქმნება სექციები, ლაბორატორიები, ინ-ტები, შემოქმედებითი გაერთიანებები, რ-ებიც ატარებენ კონფერენციებს, პედ. კითხვებსა და სხვ., გამოსცემენ წიგნებსა და ბროშურებს. 60-იან წლებში პ. ს. გაიხსნა უკრაინ.ში, ბელორუსიაში, ყაზახეთში, სომხეთსა და აზერბაიჯანში.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი პ. ს. დაარსდა 1961, აერთიანებს 80 ათ. წევრს (1982) არსებობის მანძილზე 171 დასახელების წიგნი და ბროშურა გამოსცა. აჯილდოებს ი. გოგებაშვილის სახ. I და II ხარისხის პრემიით თვალსაჩინო პედ. ნაშრომებისა და სახ. განათლების დარგში ნაყოფიერი მოღვაწეობისათვის. *დ. დარჩია.*

**პედაგოგიური სასწავლებლები და ტექნიკუმები,** ამზადებს საბავშვო ბ.ღის აღმზრდელებს, დაწყებითი სკოლის მასწავლებლებსა და ზოგადსაგანმანათლებლო სკოლის IV—VIII კლასების ფიზკულტურის, ხატვისა და ხაზვის მასწავლებლებს, პროფტექ. სასწავლებლების საწარმოო სწავლების ოსტატებს. მიიღებიან საშ. სკოლა- და 8-კლასდამთავრებულები 8-კლასდამთავრებულთათვის საბავშვო ბაღის აღმზრდელის, ფიზკულტ. და დაწყ. სკოლის მასწავლებლის სპეციალობებზე სწავლება 3 წელია, ხატვა-ხაზვის მასწავლებლის სპეციალობებზე — 4, პარალელურად ეუფლებიან ზოგადსაგანმან. საშ. სკოლის კურსს. საშ. სკოლადამთავრებულთათვის ნებისმიერ სპეციალობაზე სწავლება 2 წელია. პ. ს. და ტ-ის კურსდამთავრებული ღებულობს დიპლომს, რ-იც უფლებას აძლევს იმუშაოს შესაფერის თანამდებობაზე ან მონაწილეობა მიიღოს საერთო კონკურსში ნებისმიერ უმაღლეს სასწავლებელში შესასვლელად.

პ. ს. და ტ-ის რაოდენობა ბოლო წლებში ინტენსიურად შემცირდა, რადგან დაწყ. სკოლისა და ფიზკულტ. მასწავლებლების მომზადების ფუნქცია პედ. ინ-ტებს დაეკისრა. საქართველოშია *თბილისის პედაგოგიური სასწავლებელი* ი. გოგებაშვილის სახელობისა, თბილისის ინდუსტრიულ-პედაგოგიური ტექნიკუმი, საქართველოს ფიზიკური კულტურის ტექნიკუმი. *ნ. ვასაძე.*

**პედაგოგიური ფსიქოლოგია,** ფსიქოლოგიის დარგი, რ-იც სწავლობს მიზანდასახულ პედაგოგიურ პროცესში აღმოცენებულ ფსიქიკურ მოვლენებს; ამუშავებს სწავლისა და აღზრდის ფსიქოლ. საფუძვლებს. პ. ფ. მოიცავს ორ ძირითად ნაწილს: აღზრდის ფსიქოლოგიასა და სწავლის ფსიქოლოგიას, რ-თა შესაბამისად ამუშავებს პიროვნების ფორმირების პრობლემებს, ბავშვებისა და ახალგაზრდობისადმი ინდივიდ. მიდგომის ფსიქოლ. საფუძვლებს; ბავშვთა და ახალგაზრდული კოლექტივების პედ. ორგანიზაციის ფსიქოლ. წანამძღვრებს, მოსწავლეების მიერ ცოდნა-ჩვევების შეთვისების ფსიქოლ. საფუძვლებს. პ. ფ-ის გამოკვლევებს დიდი მნიშვნელობა აქვს სწავლების მეთოდების, სასწავლო პროგრამებისა და სახელმძღვანელოების, სკოლის სასწავლო-აღმზრდელობითი მუშაობის მეცნიერულად დასაბუთებული სისტემისა და სხვ. დამუშავებისათვის, აგრეთვე თვით ფსიქოლ. თეორიის განვითარებისათვის. პ. ფ., როგორც ფსიქოლ. დამოუკიდებელი დარგი, ჩამოყალიბდა XIX—XX სს. მიჯნაზე.

საქართველოში პ. ფ-ს საფუძველი ჩაუყარეს დ. უზნაძემ და მისმა მოწაფეებმა.

*ლიტ.*: უ ზ ნ ა ძ ე დ., ბავშვის ფსიქოლოგია. სასკოლო ასაკის ფსიქოლოგია, შრომები, ტ. 5, თბ., 1967; ფ რ ა ნ გ ი შ ვ ი ლ ი ა., სწავლის ფსიქოლოგიის საკითხები, თბ., 1960; ჩ ხ ა რ ტ ი შ ვ ი ლ ი შ., აღზრდის სოციალური ფსიქოლოგია, თბ., 1974; Возрастная и педагогическая психология, под ред. А. В. Петровского, М., 1973; К р у т е ц к и й В. А., Основы педагогической психологии, М., 1972.

**„პედაგოგიური ფურცელი“,** ქართული პროგრესული პედაგოგიური ჟურნალი. გამოდიოდა 1904—06. რედაქტორები იყვნენ: ე. ერისთავი, ნ. ზურაბაშვილი (1904—05), მ. დემურია (1906). გამოვიდა 8 ნომერი. ჟურნალი ეროვნ.-განმათ. მოძრაო-

ბის პოზიციებიდან აშუქებდა, უმთავრესად, ოჯახში აღზრდის, ზოგადპედ. და დიდაქტ. საკითხებს: ქართ. ეროვნ. სკოლის ცხოვრებასთან და პოლიტიკასთან კავშირს, მასწავლებლისა და აღმზრდელის, სკოლისა და ოჯახის როლს, ბავშვის ფიზ., ზნეობრივი, სქესობრივი აღზრდის საკითხებს და სხვ. თანამშრომლობდნენ: შ. ჩიტაძე, პ. სურგულაძე, ა. მიქაბერიძე, ე. ხრამელაშვილი, ი. ბალარჯიშვილი, ლ. ელიავა და სხვ.

**„ПЕДАГОГИЧЕСКИЙ СБОРНИК“,** ყოველთვიური რუსული პედაგოგიური ჟურნალი. გამოდიოდა პეტერბურგში 1864—1918. სხვადასხვა დროს რედაქტორები იყვნენ ნ. ვესელი, ა. ოსტროგორსკი, დ. სემიონოვი. ჟურნალი ძირითადად პროგრ. პოზიციებიდან აშუქებდა პედ., თეორ. და ისტ., კერძო მეთოდიკების საკითხებს, საზღვარგარეთის პედ. გამოცდილებას, რუს. სასკოლო პრაქტიკას და სხვ. კ. უშინსკისთან ერთად თანამშრომლობდნენ ლ. მოძალევსკი, პ. ლესგაფტი, ნ. ბუნაკოვი, დ. ტიხომიროვი, პ. კაპტერევი, ვ. ვოდოვოზოვი და სხვ. *ი. ჭკუასელი.*

**პედანტი** (ფრანგ. pédant < იტალ. pedante, თავდაპირველად — მასწავლებელი), ის, ვინც დიდ მნიშვნელობას ანიჭებს საქმის გარეგნულ მხარეს; წვრილმანებში განუხრელად იცავს ფორმალურ წესრიგს.

**პედერასტია** (ბერძნ. paiderastia<pais — ბიჭი და eraō — მიყვარს), მამათავლობა, მამაკაცების *ჰომოსექსუალიზმი.* იხ. სტ. *სქესობრივი გაუკუღმართებანი.*

**პედერსენი** (Pedersen) ჰოლგერ (7. IV. 1867, გელბალე, იუტლანდია, — 25. X. 1953, კოპენჰაგენი), დანიელი ენათმეცნიერი, კოპენჰაგენის უნ-ტის პროფესორი (1903-იდან). კელტურ ენათა სპეციალისტი. იკვლევდა სხვა ინდოევრ. ენებსაც, აგრეთვე სემიტურ და ფინ.-უნგრ. ენებს.

**პედი,** ბაპედი, ჩრდ. ბასუტო, ხალხი სამხრ. აფრიკაში. უმრავლესობა ცხოვრობს სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში (ქ. პრეტორიის ჩრდ-ით), ნაწილი კი ბოტსვანისა და სამხრ. როდეზიის რესპუბლიკების მომიჯნავე რ-ნებში. საერთო რაოდ. დაახლ. 2,2 მლნ. კაცი (1978, შეფასება). პ-ს ენა — სე-პედი — განეკუთვნება ბანტუ ენათა ოჯახს. ინარჩუნებენ ტრად. რელიგ. რწმენებს (წინაპრისა და ბუნების ძალთა კულტები), ნაწილი — ქრისტიანია. მისდევენ მიწათმოქმედებას, მსხვ. რქ. საქონლის მოშენებას. მუშაობენ მაღაროებსა და სამრეწვ. საწარმოებში.

**პედიატრია** (ბერძნ. pais, ნათ. ბრ. paidos — ბავშვი და iatreia — მკურნალობა), მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის ბავშვის ორგანიზმს სხვადასხვა ასაკობრივი პერიოდის ანატომიას, ფიზიოლოგიას, ბავშვთა სნეულებებს, მათ მკურნალობასა და პროფილაქტიკას.

პ. როგორც დამოუკიდებელი კლინიკური დისციპლინა, ჩამოყალიბდა XIX ს. II ნახევარში. XIX ს. ბოლომდე ევროპაში პედიატრების მომზადების ცენტრი იყო პარიზული სკოლა (ნ. ჟადლო, ლ. გერსანი, მ. ბიიერი და სხვ.). XX ს. დასაწყისიდან პედიატრიული სკოლები ჩამოყალიბდა სხვა ქვეყნებშიც (ავსტრია, გერმანია და სხვ.). რუსეთში პირველი გამოკვლევები ბავშვთა ჯანდაცვის საქმეში ს. ზიბელინის, ნ. ამბოდიკ-მაქსიმოვიჩის, ნ. ნოვიკოვის და სხვ. სახელებთან არის დაკავშირებული. პირველი რუს. სახელმძღვანელო ბავშვთა დაავადებებზე — „Педиятрика“ ეკუთვნის ს. ხოტოვიცკის (1847). პირველი ბავშვთა საავადმყოფო გაიხსნა 1834 პეტერბურგში, 1842 — მოსკოვში. 1869 სამედ.-ქირურგ. აკადემიაში გაიხსნა ბავშვთა დაავადებების პირველი კათედრა რუსეთში. 1866 ნ. ტოლსკიმ მოსკ. უნ-ტთან მოაწყო ბავშვთა კლინიკა, სადაც მუშაობდნენ რუსეთში კლინიკური პ-ის ფუძემდებელი ნ. ფილატოვი, ნ. კორსაკოვი, ა. ფილიპოვი და სხვ. 1885 პეტერბურგში, ხოლო 1892 მოსკოვში დაარსდა პედიატრთა პირველი საზ-ბები.

ოქტ. რევ. შემდეგ ბავშვთა ჯანდაცვის ორგანიზაცია ძირფესვიანად შეიცვალა. პ. დაიყო ცალკეულ, ვიწრო სპეციალობებად, შეიქმნა ბავშვთა სამკურნ. და პროფილაქტ. დაწესებულებათა ფართო ქსელი, სამეცნ.-კვლ. ინ-ტები და მსოფლიოში პირველი სპეც. ფაკ-ტები ექიმ-პედიატრთა მოსამზადებლად. საბჭ. ხელისუფლების პირველი დღეებიდანვე შეიქმნა დედათა და ბავშვთა, აგრეთვე ბავშვთა და მოზარდთა დაცვის სახელმწ. სისტემები. პ-ის პრობლემებს ამუშავებენ სსრკ მედ. მეცნ. აკად. პ-ის ინ-ტში (მოსკოვი), პ-ის 14 რესპ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტში და სამედ. ინ-ტებისა და უნ-ტების 300-მდე პ-ის კათედრაზე. სსრკ-ში შეიქმნა ნაყოფის ანტენატალური დაცვის სისტემა. გაშლილია საბავშვო ბაღების, ბავშვთა ბაგების, პიონერბანაკებისა და სხვ. საბავშვო დაწესებულებათა ფართო ქსელი. სამამულო პ-ის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით გ. *სპერანსკის,* ი. *დომბროვსკაიას,* ა. ტურს, მ. მასლოვს, მ. სტუდენკინს და სხვ.

პ-ის თანამედროვე მნიშვნელოვანი პრობლემებია მოზარდი ორგანიზმის რეაქციულობის შესწავლა, ბავშვის დაავადებათა ქრონ. ფორმების გამომწვევი მიზეზებისა და პირობების დადგენა, დედისა და ნაყოფის ორგანიზმებს შორის ურთიერთმოქმედების დარღვევის მექანიზმებისა და შედეგების გამოკვლევა, ბავშვებისათვის სპეც. დახმარების რაციონალური ფორმების შემუშავება და სხვ. 1925 შეიქმნა პედიატრთა საკავშ. საზ-ბა, რ-იც 1955-იდან შევიდა საერთაშ. პედიატრიულ საზ-ბაში (დაარსდა 1950). სსრკ-ში პ-ის საკითხებს აშუქებენ ჟურნ. „Педиатрия“ (1934-იდან), „Вопросы охраны материнства и детства“ (1956-იდან) და სხვ.

საქართველოში მეცნ. პ-ის ფუძემდებელია ს. *გოგიტიძე,* რ-მაც 1921 თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტზე დაარსა პ-ის პირველი კათედრა. ამჟამად თბილ. სამედ. ინ-ტში არსებობს 4, ხოლო თბილ. ექიმთა დახელოვნების ინ-ტში 1 პ-ის კათედრა. 1959 შეიქმნა საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს პ-ის სამეცნ. კვლევითი ინ-ტი. 1931 დაარსდა საქართვ. პედიატრთა სამეცნ. საზ-ბა. საქართველოში მეცნ. პ-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს: *მ. უგრელიძემ, პ. ნანეიშვილმა, ი. ლორთქიფანიძემ, ა. სიჭინავამ, ი. რცხილაძემ, მ. ბოკერიამ* და სხვებმა. იხ. აგრეთვე ტომი *საქართველოს სსრ,* თავი მეცნიერება, სამედიცინო მეცნიერებანი. *ი. ფალავა.*

**პედიატრიის სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი** საქართველოს სსრ ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროსი, დაარსდა 1959, რაშიც დიდი ღვაწლი მიუძღვის პ. ყურაშვილს. ინ-ტს აქვს ახალშობილთა ფიზიოლ. და პათოლ., ჩვილ ბავშვთა პათოლ., კარდიორევმატოლოგიის, კლინიკური ალერგოლოგიისა და იმუნოლოგიის, ჰემატოლოგიის, ბავშვთა ინფექციების, კლინიკური ნევროლოგიის, ჩვილ ბავშვთა კვებისა და ჰიგიენის, აგრეთვე საორგანიზაციო-მეთოდური განყ-ბები; ბიოქიმ., ფუნქციური იმუნოლოგიური, სისტემურ-ტექ. და სამეცნ. ინფორმაციის, ექსპერ. ლაბორატორიები; ვივარიუმი, ბ-კა და საკონსულტაციო პოლიკლინიკა. ინ-ტი სსრკ მედ. მეცნ. აკად. პედიატრიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტთან ერთობლივად მუშაობს ბავშვთა ჯანდაცვის ორგანიზაციის ფორმებისა და მეთოდების სრულყოფის, ახალშობილთა ფიზიოლ. და პათოლოგიის, ალერგიული დაავადებებისა და იმუნოლოგიის საკითხებზე.

ინ-ტი შეისწავლის რესპუბლიკაში ბავშვთა სამკურნ.-პროფილაქტ. დახმარების ორგანიზაციის საკითხებს და სისტემატურ კონსულტაციას უწევს ჯანდაცვის ადგილობრივ ორგანიზაციებს; სისტემატურად გამოსცემს შრომათა კრებულებს (გამოსცა 12 კრებული). ინ-ტის ადგილობრივი და მობრავი პოლიკლინიკა ყოველწლიურად ქალაქად და სოფლად დისპანსერულ და საკონსულტაციო დახმარებას უწევს 8 ათ-მდე ბავშვს.

*ლიტ.:* 20 лет института педиатрии (1959—1979), Тб., 1979. *მ. მჭედლიშვილი.*

**პედიმენტი** (ინგლ. pediment, სიტყვასიტყვით — საფუძველი <ლათ. pes, ნათ. ბრ. pedis — ფეხი, მთისძირი), მთისპირა დახრილი ვაკე, რ-იც გამომუშავებულია მკვიდრ ქანებში და დაფარულია ფხვიერი ნალექების თხელი ფენით. პ. წარმოიქმნება უმთავრესად არიდული და ნახევრად არიდული ჰავის პირობებში წარეცხვის შედეგად ციცაბო ფერდობების პარალელური უკანდახევის დროს.

**პედიპლენი** (ინგლ. pediplain < ლათ. pes, ნათ. ბრ. pedis — ფეხი, მთისძირი და ინგლ. plain — ვაკე), დენუდაციური ვაკე, რ-იც წარმოიქმნება მთიანი ან ბორცვიანი რელიეფის ადგილას, არიდული ან ნახევრად არიდული ჰავის პირობებში ხეობის ღერძიდან ფერდობების პარალელური უკან დახევისა და ცალკეული მოსწორებული უბნების (*პედიმენტების*) შეერთების შედეგად.

**პედოგენეზი** (ბერძნ. pais, ნათ. ბრ. paidos — ბავშვი და ...*გენეზი*), ზოგიერთი უხერხემლო ცხოველის ლარვაში გაუნაყოფიერებელი კვერცხუჯრედის განვითარება; *პართენოგენეზის* ერთ-ერთი სახე.

პ-ის დროს აქ. *ლარვები* ენდოპარაზიტების (იხ. *პარაზიტიზმი*) მსგავსად გარკვეულ ასაკამდე დედის ორგანიზმში ცხოვრობენ, მისი ქსოვილებით იკვებებიან, ხევენ მის გამოშიგნულ კუტიკულას და დამოუკიდებელ ცხოვრებას იწყებენ; შემდეგ კი ისინიც პედოგენეზურად მრავლდებიან. პ. ზოგჯერ გართულებულია და მეტ-ნაკლებად სახეცვლილი.

პ. ცნობილია მწერებში, *ულვაშტოტიან კიბოებში, ბრტყელ ჭიებში* და სხვ. პ. აღმოაჩინა ნ. ვაგნერმა (1862), ტერმინი „პ.“ შემოიღო *კ. ბერმა* (1865). შდრ. *ნეოტენია.* *ლ. ნათაძე.*

**პედოლოგია** (ბერძნ. pais, ნათ. ბრ. paidos — ბავშვი და ... *ლოგია*), ბავშვის განვითარების ფსიქოლოგიურ, ანატომიურ-ფიზიოლოგიურ, ბიოლოგიურ, სოციოლოგიურ კონცეფციათა მექანიკური ერთობლიობა, რ-იც წარმოადგენს ერთ თეორიას. თანამედროვე ბურჟ. მეცნიერებაში ტერმ. „პ.“ არ იხმარება, რადგანაც მისი პრობლემატიკის საკითხები მუშავდება ბავშვისა და პედ. ფსიქოლოგიის არეალებში.

ყალბად დამუშავებული „ანკეტებისა“ და „ტესტების“ მეთოდებით პედოლოგები იკვლევდნენ ბავშვს და ტესტირებულ კითხვებზე მიღებული პასუხების მიხედვით გამოჰქონდათ დასკვნა ბავშვის ნიჭისა თუ უნიჭობის შესახებ, რასაც მემკვიდრეობითობას მიაწერდნენ. ბავშვის პიროვნების შესწავლას ცვლიდნენ გარემოს „სოციოლოგიური“ შესწავლით. ამ საფუძველზე შენდებოდა პ-ის მთავარი „კანონი“ — „კანონი ბავშვთა ბედის ფატალისტური განპირობებისა ბიოლოგიური და სოციალური ფაქტორებით, მემკვიდრეობითობისა და რაღაც უცვლელი წრის გავლენით“. პ-ის მიხედვით, ბავშვში ყველაფერი წინასწარაა მოცემული და მისი შემდგომი განვითარება ამ თანდაყოლილ მონაცემთა აქტუალიზაციისა და სრულყოფის შედეგია. აღზრდა და განვითარება ახალს არაფერს მატებს ბავშვს. ტესტირებულ კითხვებში არ იყო გათვალისწინებული ბავშვის ცოდნის დონე, გარემო, პრაქტ. შრომითი გამოცდილება. პ-ის რეაქციული ბუნების მიუხედავად, იგი სსრკ-შიც გავრცელდა; პ. პედაგოგს და პედაგოგიკას სკოლიდან განდევნით ემუქრებოდა. იგი როგორც ცრუმეცნიერება დროულად დაგმეს ჩვენში სკკპ ცკ-ის 1936 წ. 4 ივლ. დადგენილებით „განსახკომის სისტემაში პედოლოგიურ დამახინჯებათა შე-

სახებ". თავის უფლებებში აღდგენ პედაგოგიკა და პედაგოგები. *ი. ჭყუასელი.*

**პედოცენტრიზმი** (ბერძნ. pais, ნათ. ბრ. paidos — ბავშვი და ლათ. centrum — ცენტრი), ბურჟუაზიული პედაგოგიური კონცეფცია, რ-ის მიხედვითაც სწავლების შინაარსი, ორგანიზაცია და მეთოდები განისაზღვრება ბავშვის უშუალო, სპონტანური ინტერესებითა და მოთხოვნილებებით და არა სოც.-ეკონ. პირობებითა და საზ-ბის მოთხოვნილებებით. პ. უარყოფს ბავშვისათვის სისტემ. ცოდნის მიწოდებას და ითვალისწინებს სასწ. პროცესის ორგანიზაციას ე. წ. „ბავშვის ინტერესების ცენტრების" მიხედვით. პედოცენტრული იდეები ჟ. ჟ. რუსოს, ჯ. დიუის, ბელგ. ფსიქოლოგისა და პედაგოგის ო. დეკროლის პედ. სისტემების მნიშვნელოვანი ნაწილია. *გ. მელიქიძე.*


ა. პეივე.

**პედრელი** (Pedrell) ფელიპე (19. II. 1841, ტორტოსა, — 19. VIII. 1922, ბარსელონა), ესპანელი კომპოზიტორი, მუსიკათმცოდნე, მუსიკის კრიტიკოსი, ფოლკლორისტი და საზ. მოღვაწე. ესპ. ნატიფი ხელოვნ. სამეფო აკად. წევრი. 1873-იდან მუშაობდა ბარსელონაში. 1895—1903 ასწავლიდა მადრიდის კონსერვატორიაში (მოწაფეები ი. *ალბენისი*, ე. *გრანადოსი*, მ. *ფალია*). ეწეოდა საგამომცემლო საქმიანობას. პ-ის ნაშრომებმა („ესპანური ხალხური სიმღერები", ტ. 1—4, 1918—19, II გამოც., 1936 და სხვ.) ჩაუყარა საფუძველი თანამედროვე ესპ. მუსიკათმცოდნეობას. პ. ესპ. მუსიკის აღორძინების, ე. წ. რენასიმენტოს ერთ-ერთი უმთავრესი წარმომადგენელი, ახ. ესპ. საკომპოზიტორო სკოლის მამამთავარი იყო. მან დაწერა ოპერები, მ. შ. „პირენე" (პატრ. ტრილოგია, 1890—91; 1-ლი ნაწ. დაიდგა მადრიდში, 1902), პროგრამული სიმფ. თხზულებები, კანტატები და საგუნდო ნაწარმოებები ორკესტრთან ერთად, საეკლ. მუსიკა, რომანსები და სიმღერები.

*ლიტ.*: Кюи Ц. А., Два иностранных композитора. I — Фэлипэ Педрель, «Артист», 1894, № 33.

**პედრო I** მრისხანე (Pedro el Cruel) (30. VIII. 1334 — 23. III. 1369), კასტილიისა და ლეონის მეფე 1350-იდან. ესწრაფოდა ფეოდ. ანარქიის მოსპობასა და ცენტრ. ხელისუფლების გაძლიერებას, ეყრდნობოდა ანდალუსიის სავაჭრო-სამრეწველო ქ-ებს, გრანადის ამირასა და „შავი პრინცის" (ინგლ. მეფის ედუარდ III-ის ძის) რაზმებს. მის წინააღმდეგ იბრძოდნენ ეკონომიკურად ნაკლებ განვითარებული კასტილიისა და ლეონის ქ-ები. ბრძოლა ცვალებადი უპირატესობით პ. I-სა და მის მოწინააღმდეგეებს შორის დიდხანს გაგრძელდა. 1369 მონტელიასთან ბრძოლაში დამარცხების შემდეგ პ. I თავისმა ნახევარ ძმამ ენრიკე ტრასტამარიმ მოკლა.

**პედრუ** (Pedro), ბრაზილიის იმპერატორები: **პ. I** (12. X. 1798, ლისაბონი, — 24. IX. 1834, იქვე), იმპერატორი 1822—31 (1821—22 რეგენტი), დამოუკიდებლობისათვის გაჩაღებულმა მოძრაობამ აიძულა 1822 ბრაზილია პორტუგალიისაგან დამოუკიდებელ კონსტ. მონარქიად გამოეცხადებინა. სასტიკად ახშობდა რესპ. მოძრაობას, ხელს უწყობდა ინგლ. კაპიტალის შეჭრას ბრაზილიაში. ლიბერ. მოძრაობის გაძლიერებამ აიძულა გადამდგარიყო მცირეწლოვანი ძის სასარგებლოდ (იხ. *მიგელის ომები*).

**პ. II** (2. XII. 1825, რიო-დე-ჟანეირო,— 5. XII. 1891, პარიზი), იმპერატორი 1831—89. რესპ. და აბოლიციონისტური მოძრაობის პირობებში მიმართავდა მმართველობის ლიბერ. მეთოდებს. სასტიკად უსწორდებოდა სახ. აჯანყებებს. მის დროს ბრაზილია ეომებოდა (1851—52) არგენტინას. 1865—70 სათავეში ედგა ბრაზილიის, არგენტ. და ურუგვაის კავშირს პარაგვაის წინააღმდეგ. პარაგვ. ომმა გააუარესა ბრაზ. ეკონ. მდგომარეობა. 1888 მაისში პ. II იძულებული გახდა გამოეცხადებინა მონობის გაუქმება. 1889 ჩამოაგდეს რესპ. ანტიმონარქიული მოძრაობის შედეგად.

**პეეტერსი** (Peeters) პაულ (20. IX. 1870, ტურნე, — 18. VIII. 1950, ბრიუსელი), ბელგიელი აღმოსავლეთმცოდნე, ქართველოლოგი. ფილოს. დოქტორი (1894), ბოლანდისტთა საზ-ბის წევრი (1905), ამავე საზ-ბის პრეზიდენტი (1941), ბელგ. სამეფო აკად. წევრი (1933), საფრ. კოლეჟის საპატიო პროფესორი (1943), საფრ. მხატვრული ლიტ. ინ-ტის წევრი (1945), სტრასბურისა და ლევენის უნ-ტების საპატიო დოქტორი (1946, 1947). პ-მა დიდი ამაგი დასდო ქართ. ჰაგიოგრაფიული ძეგლების კვლევისა და გამოცემის საქმეს. მას ეკუთვნის 160-მდე სამეცნ. გამოკვლევა, მ. შ. „ქართულ ხელნაწერთა ისტორია" (1942), „ძიებანი აღმოსავლური ფილოლოგიის ისტორიიდან" ორ ტომად (1951), „დიონისე არეოპაგელის ავტობიოგრაფიის ქართული თარგმანი" (1912), „წმინდა ილარიონ იბერიელი" (1914), „ქართული მონასტრების ისტორია" (1917—1919), „დიონისე არეოპაგელის ავტობიოგრაფიის იბერიულ-სომხური ვერსია" (1921), „ქრისტიანობის გავრცელება საქართველოში ჰაგიოგრაფიული წყაროების მიხედვით" (1932), „თორნიკე ბერის ქართული მინაწერი" (1932), „წმინდა შუშანიკი — ქართველებისა და სომხების მარტვილი" (ქართ. და სომხ. ტექსტების ლათ. თარგმანითურთ, 1935) „ხაზარები აბო თბილელის მარტვილობაში" (1934) და სხვ. ავტორია რეცენზიებისა ი. ჯავახიშვილის, კ. კეკელიძის, ა. შანიძის და სხვ. გამოკვლევების შესახებ. *ს. თურნავა.*

**პევცოვი** ივანე აკიმის ძე (1887, სოფ. სანსკოე, რიაზანის გუბ., — 1938), რევოლუციური მოძრაობის მონაწილე ამიერკავკასიაში, კომპარტიის წევრი 1904-იდან. რევ. მოძრაობაში ჩაება 1900-იდან; არაერთხელ იყო დაპატიმრებული. 1905—07 რევ. დროს პარტ.-პროპაგანდისტულ მუშაობას ეწეოდა ბათუმის მუშებს შორის. შემდეგ მოღვაწეობდა ბაქოში. 1911 ოდესაში მონაწილეობდა მეზღვაურთა და ნავსადგურის მუშათა გაფიცვაში. 1913 ბათუმში რევ. მოღვაწეობა განაგრძო ჯარისკაცთა შორის. 1917 თებ. რევოლუციამ როსტოვში მოუსწრო. 1917 ბათუმში დაბრუნდა, იქვე აირჩიეს ბოლშევიკური კომიტეტის შემადგენლობაში. 1918-იდან თბილისში მუშაობდა პროფკავშირების ხაზით. 1919 კვლავ გაემგზავრა ბათუმში, სადაც აირჩიეს ბათუმის ბოლშევიკურ ცენტრში. 1920—21 პ. იყო კისლოვოდსკის პარტ. კომიტეტის მდივანი. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ სხვადასხვა საპასუხისმგებლო თანამდებობებზე მუშაობდა.

**პევცოვი** მიხეილ ვასილის ძე [21. V (2. VI). 1843, ნოვგოროდის გუბ., — 25. II (10. III). 1902, პეტერბურგი], რუსი მოგზაური, ცენტრ. აზიის მკვლევარი, გენ.-მაიორი. 1872 დაამთავრა გენშტაბის აკადემია პეტერბურგში. 1875—86 ასწავლიდა გეოგრაფიას ციმბ. კადეტთა კორპუსში (ომსკში). 1876 იმოგზაურა ჯუნგარიაში, 1878—79 — მონღოლეთის (გობის უდაბნოს) გავლით ჩინეთში (კალგანამდე). შეადგინა სამარშრუტო რუკა და დაწვრილებითი გეოგრ. აღწერილობა. 1889—90 მოაწყო ექსპედიცია კაშგარსა და კუნლუნში. პ-მა რუს მოგზაურებთან—პ. კოზლოვთან, ვ. რობოროვსკისა და გეოლოგ კ. ბოგდანოვიჩთან ერთად—10 ათ. *კმ*-ზე მეტ მანძილზე ჩაატარა მარშრუტული აგეგმვა, შეადგინა აღმ. თურქესტანისა და ტიბეტის მთიანეთის ჩრდ. განაპირა ნაწილის რუკა. ექსპედიციამ აღმოაჩინა ტოქსუნის ღრმული — ტურფანის ქვაბულის დას. ნაწილი. თანაბარ სიმაღლეზე მყოფ ორ ვარსკვლავზე ერთდროული დაკვირვებით პ-მა შეიმუშავა გეოგრ. განედის განსაზღვრის მარტივი მეთოდი, რ-იც ცნობილია პ ე ვ ც ო ვ ი ს წ ე ს ი ს სახელით და ფართოდ იყენებენ ასტრონ.-გეოდ. პრაქტიკაში. პ-ის სახელი დაერქვა მყინვარს ალთაიზე.

**პეივე** ალექსანდრე ვოლდემარის ძე [დ. 27. I (9. II). 1909, სოფ. სემენცევო, აბღანდ. კალინინის ოლქი], საბჭ. გეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964), სოციალ. შრომის გმირი (1979). სკკპ წევრი 1953-იდან. დაამთავრა მოსკ. გეოლ.-საძიებო ინ-ტი (1930). 1935-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. გეოლ. ინ-ტში (1960-იდან დირექტორია). პ-ს ძირითადი შრომები ეხება გეოსინკლინების თეორიას, ჰორიზ. ტექტონ. მოძრაობების როლის შესწავლას გეოლ. წარსულში, ოკეანური ქერქის განვითარების საკითხებს და სხვ. პ. სიღრმული რღვევების შესახებ მოძღვრების ფუძემდებელია. 1972-იდან არის მსოფლიოს ტექტონ. რუკის საერთაშ. ქვეკომისიის პრეზიდენტი. სსრკ სახელმწ. პრემიის (1946, 1969). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, სამი სხვა ორდენით, მედლებით.

*თხზ.*: Глубинные разломы в геосинклинальных областях, «Известия АН СССР Серия геологическая», 1945, № 5; Океаническая кора геологического прошлого, «Геотектоника», 1969, № 4.

*ლიტ.*: А. В. Пейве, М., 1979 (Материалы к биобиблиографии ученых СССР, Серия геологических наук, в. 27).

**პეიზაჟი** (ფრანგ. paysage < pays — ქვეყანა, ადგილი), რაიმე ადგილის, მიდამოს რეალური ხედი; სახვით ხელოვნებაში ჟანრი ან ცალკეული ნაწარმოები, რ-ის გამოსახვის ძირითადი ობიექტი არის ბუნება ან ქალაქის ხედი.

ბუნების გამოსახვა ჯერ კიდევ ნეოლითის პერიოდში დაიწყო. ძვ. აღმოსავლეთის (შუამდინარეთი, ეგვიპტე) სახვით ხელოვნებში თხრობითი ელემენტის განვითარებასთან (განსაკუთრებით ომის, ნადირობის, თევზაობის სცენები) ერთად საფუძველი ჩაეყარა პეიზაჟურ ხელოვნებას. პეიზაჟური მოტივი ფართოდ გავრცელდა ძვ. ეგვიპტის შუა და ახ. სამეფოს ეპოქებში, აგრეთვე კრეტის (ძვ. წ. XVI—XV სს.) ხელოვნებაში. ძვ. ბერძნ. ხელოვნებაში პეიზაჟური ელემენტები შერწყმულია ადამიანის გამოსახულებასთან. თვითმყოფადია ელინისტური და ძვ. რომის პ., ამ ეპოქისათვის დამახასიათებელი ელემენტი — ბუნების იდილიურობა მემკვიდრეობად მიიღო შუა საუკუნეების ხელოვნებამ. შუა საუკ. ევრ. ხელოვნებაში პ-ის ელემენტებს (განსაკუთრებით ქალაქის ხედს, ცალკეულ შენობას) სივრცის შთაბეჭდილების შესაქმნელად იყენებდნენ. ისინი ლაკონიურად მიუთითებდნენ მოქმედების ადგილზე. აღმოსავლეთის მუსლ. ქვეყნების შუა საუკ. ხელოვნება თავდაპირველად ღარიბი იყო პ-ის ელემენტებით, თუ არ გავითვალისწინებთ გამონაკლის შემთხვევებს, რ-იც ადრინდ. ბიზანტ. ტრადიციებისგან მომდინარეობდა (მაგ., ომაიანების მეჩეთის მოზაიკები დამასკში, 705—715). XIII—XIV სს-იდან პ-მა თანდათან მეტი ადგილი დაიკავა მინიატიურულ მხატვრობაში, სადაც XVI—XVII სს-ში პეიზაჟური ფონის „ხალიჩისებრი" ბრტყელი კომპოზიციები ბუნებას წარმოგვიდგენენ როგორც ზღაპრულ ბაღს. დიდი ემოციური ძალა ჰქონდა ლანდშაფტურ დეტალებს შუა საუკუნეების ინდოეთის (განსაკუთრებით მინიატიურებში), ინდოჩინეთისა და ინდონეზიის (მაგ., მითოლ. და რელიგ. თემებზე შექმნილ კომპოზიციებში ტროპ. ტყეების გამოსახვა) ხელოვნებაში.

პ-ს, როგორც ხელოვნ. დამოუკიდებელ ჟანრს, განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ჩინ. ფერწერაში. აქ მას სამყაროს მხატვრულად აღქმაში ერთ-ერთ ძირითად მნიშვნელობას ანიჭებდნენ (ეს კონცეფცია აისახა „შან-შუის" ტიპის პ-ში). ჩინ. პ-ში განსაკუთრებული ადგილი გალექსილ წარწერებს უჭირავს, ასევე დიდი მნიშვნე-

ლობა აქვს სიმბოლოებს (მთის ფიჭვი, ბამბუკი, გარეული ქლიავი „მეიხუა“). ჩინ. პ-ის უდიდესი ოსტატები არიან გ ო ს ი (XI ს.), მ ა ი უ ა ნ ი, სია გუი (ორივე XII ს. დასასრ. და XIII ს. დასაწყ..), მუცი (XIII ს. I ნახ.). იაპონური პ. XII–XIII სს-ში ჩამოყალიბდა და ჩინ. პ-ის გავლენა განიცადა; იგი გრაფიკულია (მაგ., სესიუ, XV ს.). XVIII–XIX სს-ში კი ადამიანის გამოსახულებას უფრო აქტ. როლი მიენიჭა (ჰოკუსაისა და ჰიროსიგეს ქსილოგრაფიული პ-ები). რენესანსის ეპოქის მხატვრები უშუალოდ სწავლობდნენ ნატურას, ქმნიდნენ ჩანახატებს და აკვარელით შესრულებულ ეტიუდებს, შეიმუშავეს სივრცის პერსპექტიული გადმოცემის პრინციპები. პ-ის ჟანრმა განვითარების მაღალ დონეს მიაღწია იტალიაში. პეიზაჟს დიდ ადგილს უთმობდნენ თავის სურათებში. მანტენია, პიერო დელა ფრანჩესკა., პ. პერუჯინო, ლეონარდო და ვინჩი, ჯენტილე და ჯოვანი ბელინები, ჯორჯონე, ტიციანი, დოსო დოსი; ჰუგო ვან დერ გუსი, გერტგენ ტოტ სინტ-იანსი, ჰ. ბოსხი ნიდერლანდში; ა. დიურერი, მ. ნაითჰარდტი გერმანიაში; დუნაის სკოლის ოსტატები გერმანიასა და ავსტრიაში. აღორძინების ეპოქაში თავდაპირველად გრაფიკასა (ა. დიურერი და დუნაის სკოლა) და მცირე ფორმის ფერწერულ კომპოზიციებში პ. დამოუკიდებელ ჟანრად ჩამოყალიბდა. თუ იტალ. მხატვრები ცდილობდნენ ეჩვენებინათ ბუნებისა და ადამიანის ჰარმონიული დამოკიდებულება„ გერმ. მხატვრები ხატავდნენ ველურ ბუნებას. ჟანრული სცენები და პ. შერწყმულია ნიდერ. ხელოვნებაში, რაც კარგად გამოვლინდა პ. ბრეიგელ უფროსის შემოქმედებაში. მისთვის დამახასიათებელია არა მარტო გრანდიოზული პანორამული კომპოზიციები, არამედ ჟანრული სცენების დაკავშირება ლანდშაფტთან. მაღალი რენესანსის ძირითადი თემაა დედამიწის, როგორც ცოცხალი ორგანიზმის, ასახვა. XVI–XVII სს. დასაწყისში ნიდერ. ოსტატები მკვეთრად გამოხატავენ სამყაროსთან სუბიექტურ-ემოციურ დამოკიდებულებას.

XVII ს. დასაწყისში იტალ. ანიბალე კარაჩის, ნიდერ. პ. ბრილისა და გერმ. ა. ელსჰაიმერის შემოქმედებაში ჩამოყალიბდა იდეალური პ-ის პრინციპები. კლასიცისტურ ხელოვნებაში საბოლოოდ განმტკიცდა 3-პლანიანი კომპოზ. სისტემა — დამკვიდრდა პრინციპულად სხვადასხვა ხასიათის ჩანახატი ან ეტიუდი, შეიქმნა დასრულებული პეიზაჟური სურათები. ამდროინდელი ნამუშევრები მაღალი ესთეტ. ღირებულებისაა, ეს განსაკუთრებით ითქმის ნ. პუსენისა და კ. ლორენის შემოქმედებაზე. ბაროკოს სტილის პ-ში (ფლამანდ. პ. პ. რუბენსი, იტალ. ს. როზა და ა. მანიასკო) მთავარი ყურადღება ეთმობა ბუნების სტიქიური ძალის გამოსახვას. პლენერის ელემენტები გაჩნდა დ. ველასკესის, XVII ს. ჰოლანდ. ფერმწერებისა და გრაფიკოსების (ი. ვან გოიენის, ჰ. სეგერსის, ი. ვან რეისდალის, მ. ჰობემას, რემბრანდტის) ნამუშევრებში, რ-იც გამოირჩევიან დეტალურად დამუშავებული ჰაერსინათლის პერსპექტივითა და ვალიორის სისტემით. ჰოლანდიელმა მხატვრებმა შექმნეს ეროვნ. პ-ის მრავალი ტიპი, რ-ებიც XX ს-მდე პოპულარული იყო.

XVII ს-იდან ფართოდ გავრცელდა ტოპოგრაფიული (ხედური) პ., რ-ისთვისაც გამოიყენეს კამერა-ობსკურები, რამაც მხატვრებს საშუალება მისცა ტილოზე ან ქაღალდზე ზუსტად აღებეჭდათ აქამდე შეუმჩნეველი მოტივები. ამ სახის პ. აყვავდა XVIII ს. ე. წ. იტალ. ვედუტაში (კანალეტო, ბ. ბელოტო). ხარისხობრივად ახ. ეტაპი იყო ფ. გვარდის პ-ები, რ-ებიც ვირტუოზულად გადმოსცემენ ნოტიო ჰაერისა და სინათლის გარემოს შთაბეჭდილებას. ხედურმა პ-მა უდიდესი როლი ითამაშა პ-ის ჟანრის ჩამოყალიბებაში იქ, სადაც XVIII ს-მდე პ. საერთოდ არ იყო განვითარებული (მაგ., რუსეთში ა. ზუბოვი, მ. მახაევი, ფ. ალექსეევი). განსაკუთრებით საინტერესოა გრაფ. პ-ის წარმომადგენლის ჯ. პირანეზის მიერ შესრულებული რომანტ. კომპოზიციები. დაიხვეწა და იდეალური დეკორ. სახე მიიღო პ-მა როკოკოს სულისკვეთებით შესრულებულ ნამუშევრებში. რომანტ. მიმდინარეობის გავლენა ჩანს ა. ვატოს, ო. ფრაგონარის და ინგლ. სკოლის ფუძემდებლების ტ. გეინზბოროს, რ. უილსონის ინტიმურ-ლირ. სურათებში.

XVIII ს. დასასრ. და XIX ს. I ნახევარში პ-ში რომანტ. ტენდენციები ჭარბობდა (ჯ. ს. კოტმენი, ჯ. კროუმი, ჯ. რ. კოზენზი, ჯ. ტერნერი ინგლისში; ჟ. მიშელი საფრანგეთში; კ. დ. ფრიდრიხი გერმანიაში; ი. კ. კ. დალი ნორვეგიაში). პ-ს დიდი ადგილი უჭირავს აგრეთვე ფ. გოიასა და თ. ჟერიკოს შემოქმედებაში.

რომანტიკოსებმა ადამიანის სულიერი ცხოვრება მჭიდროდ დაუკავშირეს ბუნების მოვლენებს, გაამახვილეს ყურადღება ხედებისადმი, გამოსახავდნენ მათ პოეტურად და ფერწერულად. ეს ნიშნები თვალნათლივ იგრძნობა ჯ. კონსტებლის სურათებში. სამყაროს განზოგადებული აღქმა, თხრობის პოეტურობა, პლენერის პრობლემებისადმი გაზრდილი ინტერესი დამახასიათებელია არა მარტო ჯ. კონსტებლისათვის, არამედ იმ ოსტატებისათვისაც, რ-ებიც იდგნენ რეალისტური პ-ის ეროვნ. სკოლების სათავეებთან (კ. კოროს ადრინდ ნამუშევრები საფრანგეთში, ნაწილობრივ კ. ბლეხენი გერმანიაში; ა. ივანოვი, ნაწილობრივ ს. შჩედრინი და მ. ლებედევი რუსეთში).

რეალისტური პ-ის წარმომადგენლები XIX ს. II ნახევარში (კ. კორო, ბარბიზონის სკოლა, გ. კურბე, ჟ. ფ. მილე, ე. ბუდენი საფრანგეთში. მაკიაიოლი იტალიაში: ა. მენცელი და ნაწილობრივ დიუსელდორფის სკოლა გერმანიაში; ი. ბ. იონგკინდი და ჰააგის სკოლა ჰოლანდიაში) ცდილობდნენ ბუნების შინაგანი არსის გახსნას მასში მიმდინარე პროცესების ჩვენებით, ისინი უარს ამბობდნენ „სამყაროს“ პანორამულ ხედებზე, დეტალურად ამუშავებდნენ შუქ-ჩრდილისა და ვალიორის საკითხებს, რაც გარემოს მატერიალურობის შეგრძნების საშუალებას იძლევა. ამ პერიოდის პ-ის კომპოზიცია ბუნებრივი და უბრალოა. რომანტიკოსებისგან მემკვიდრეობად მიღებულმა ეთიკურფილოს. ჟღერადობამ, უფრო დემოკრ. ხასიათი მიიღო. XIX ს. რუს. პ-ში რომანტიკული ტრადიციები წამყვან როლს თამაშობს თ. მატვეევის, მ. ვორობიოვისა და ი. აივაზოვსკის შემოქმედებაში. XIX ს. II ნახევარში მაღალ დონეს მიაღწია რეალისტურმა პ-მა, რ-იც მჭიდრო კავშირში იყო *პერედვიჟნიკების* შემოქმედებასთან. ამ პერიოდის რუსმა მხატვრებმა გადალახეს აკად. მიმდინარეობის თეატრალობა, რეალისტურად ასახეს მშობლიური ბუნება (ლ. კამენევი, მ. კლოდტი). მათი ნამუშევრები მონუმ.-ეპიკურია, რამაც განსაკუთრებით ი. შიშკინის შემოქმედებაში იჩინა თავი. ბუნების ხასიათისა და განწყობილების ცვალებადობა, ლირიკულობა გადმოცემულია ა. სავრასოვის ნამუშევრებში. გვიანდ რომანტიზმის გავლენა იგრძნობა ა. კუინჯის შემოქმედებაში. XIX ს. დასასრ. განვითარდა ემოციურ-ლირიკული პ. (ვ. პოლენოვი, განსაკუთრებით ი. ლევიტანი), რ-შიც ინტიმური ფსიქოლოგიზმი ერწყმის ამაღლებულ სოც.-ფილოს. მოტივებს.

პ-მა წამყვანი ადგილი დაიჭირა იმპრესიონისტების შემოქმედებაში, ისინი უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდნენ პლენერზე მუშაობას. მათ მიერ შექმნილ სურათებში მთავარია ჰაერ-სინათლის ვიბრაცია, იმპრესიონისტების ნაწარმოებებში პ. აისახა როგორც მათი თანამედროვე ქალაქის მრავალწახნაგოვანი და დინამიკური ცხოვრება. XIX–XX სს. მიჯნაზე პ-ში ჩამოყალიბდა რამდენიმე მიმდინარეობა, რ-მაც საფუძვლიანად გადაამუშავა იმპრესიონისტების მიერ შემუშავებული პრინციპები. პ. სეზანმა თავის ნამუშევრებში ასახა ბუნების სიდიადე და მონუმენტურობა; მის პ-ებში ზოგჯერ (განსაკუთრებით ბოლო პერიოდში) საერთოდ არ არის გამოსახული ადამიანი. ჟ. სერა თავის ნამუშევრებში ბუნებას დეკორ.-სიბრტყობრივად აღიქვამს. ვან გოგი ამაღლებულ, ხშირად ტრაგიკულემოციურ პ-ებს ქმნიდა, ის ყოველ დეტალს ადამიანური განცდის ძალას ანიჭებდა. პ. გოგენის ნამუშევრებში ჩანს სიმბოლიზმის ნიშნები. სიმბოლიზმთან და „მოდერნთან“ („ნაბი“ საფრანგეთში, ფ. ჰოდლერი შვეიცარიაში, ე. მუნკი ნორვეგიაში, ა. გალენ-კალელა ფინეთში) დაკავშირებული მხატვრები თავიანთ კომპოზიციაში იძლევიან სხვადასხვა სახის დეტალებს (ტოტები, ფესვები და ა. შ.), ამავე პერიოდში გაძლიერდა ეროვნ.-რომანტ. ტენდენციები, რ-ებიც ხშირად ფოლკლორთან იყო დაკავშირებული (პოლ. ფ. რუშიცი, ჩეხი ა. სლავიჩეკი, ლატვ. ვ. პურვიტი).

XX ს. ხელოვნებაში, ფოვიზმის ოსტატების ნაწარმოებებში, მხიარული ან დრამატულად დაძაბული ფერადოვანი ჟღერადობით არის გამოკვეთილი ლანდშაფტის დეკორაციულობა. საერთოდ XX ს. მოდერნისტული მიმდინარეობა ისწრაფის პეიზაჟის დეფორმირებისაკენ, ის პ-ს აბსტრ. ხელოვნებისაკენ გარდამავალ საფეხურად იყენებს (პ-მა ასეთი როლი ითამაშა ჰოლანდ. პ. მონდრიანის, შვეიც. პ. კლეესა და რუსი ვ. კანდინსკის შემოქმედებაში, სადაც საბოლოოდ დაიკარგა ჟანრობრივგამომსახველობითი სპეციფიკა). მოდერნისტულ ინდუსტრ. პ-ში ტექნიკის სამყარო ისეა გაგებული, როგორც ანტიბუნება (ამერ. ფერმწერები ჩ. დემუთი, ნ. სპენსერი, ჩ. შილერი), ქალაქის პ-ში კი გარემოს აგრესიული ან გაუცხოებული სახე აქვს მიღებული (ფუტურისტებისა და ექსპრესიონისტების ქალაქის პ.); ამასთან ერთად ვითარდება სავსებით საწინააღმდეგო მიმდინარეობა — ეროვნ.-რეალისტური ხაზი (ბ. პალანსია ესპანეთში, კიარვალი ისლანდიაში, „შვიდთა ჯგუფი“ კანადაში, რ. კენტი აშშ-ში და სხვ.).

XIX–XX სს. მიჯნაზე რუსულ პ-ში XIX ს. II ნახ. რეალისტური ტენდენციები შეერწყა იმპრესიონიზმისა და „მოდერნის“ გავლენას. ლევიტანისებურია, მაგრამ უფრო კამერული ვ. სეროვის, ლ. ტურჟანსკის გამომსახველობითი ხერხები. ლირიკულობითა და ფერადოვნებით გამოირჩევა კ. კოროვინის, განსაკუთრებით ი. გრაბარის ნამუშევრები. ეროვნ.-რომანტ. ნიშნები ახასიათებს ა. რილოვისა და კ. იუონის ტილოებს. ფოლკლორული, ისტ. ან ლიტ. მომენტები მნიშვნელოვან როლს ასრულებს ა. ვასნეცოვის, მ. ნესტეროვის, ნ. რერიხის, აგრეთვე კ. ბოგაევსკის ჰეროიკულ ნამუშევრებში. საფუძველი ჩაეყარა ისტ.-არქიტ. მიმდინარეობას (ა. ბენუა, ე. ლანსერე, ა. ოსტროუმოვა-ლებედევა), მწვავე დრამატიზმით გამოირჩევა მ. დობუჟინსკის ქალაქური პ. სოციალ. რეალიზმის სულისკვეთებით გაჟღენთილი საბჭ. პ. ასახავს სოციალიზმის მშენებელი ადამიანების შემოქმედებით კავშირს ბუნებასთან. ამ დარგში წარმატებით მუშაობენ ძვ. თაობის მხატვრები, რ-თა შემოქმედება, მართალია, რევ. წინა პერიოდში ჩამოყალიბდა, მაგრამ მათ ნათლად შეიგნეს ახ. ეპოქის მოთხოვნები (ვ. ბაქშეევი, ი. გრაბარი, ნ. კრიმოვი, ა. კუპრინი, ა. ოსტროუმოვა-ლებედევა, ა. რილოვი, კ. იუონი და სხვ.), ასევე მხატვრები, რ-თა შემოქმედება მთლიანად საბჭ. პერიოდში ჩამოყალიბდა (ლ. ბროდსკაია, ს. გერასიმოვი, ა. გრიცაი, ვ. მეშკოვი, ნ. რომადინი, ი. რომასი, ს. ჩუიკოვი). 1920-იან წლებში საფუძველი ჩაეყარა საბჭ. ინდუსტრ.

პ-ს (ბ. იაკოვლევი და სხვ.), შეიქმნა მემორიალური ტიპის პ. (ვ. ბიალინიცკი-ბირულია). 30—50-იან წლებში განვითარდა ე. წ. ეტიუდურ მასალაზე შექმნილი პეიზაჟური სურათი (ა. დეინეკა, გ. ნისკი). ასევე განვითარდა პ. მოკავშირე რესპუბლიკებში (ი. ბოქშაი, ა. შოვკუნენკო უკრაინაში, მ. სარიანი სომხეთში, უ. თანსიყბაევი უზბეკეთში, ა. ჟმუიძინავიჩიუსი და ა. გუდაიტისი ლიტვაში, ე. კოტსი ესტონეთში). საქართველოში პ-ის ნიშნები უძველესი დროიდან გვხვდება, ამას ადასტურებს არქეოლ. გათხრების შედეგად ნაპოვნი ძეგლები, რ-ებზც პ-ის მრავალი სქემატური დეტალია გამოსახული. პ-ს მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს შუა საუკ. ქართ. კედლის მხატვრობაში (დავითგარეჯის, ატენის სიონისა და სხვ. კედლის მხატვრობა). XIX ს. II ნახევრიდან ახ. ქართული ფერწერის განვითარებაში პ-მა გარკვეული ადგილი დაიკავა. ამ პერიოდის მხატვრების შემოქმედებაში პ. და ადამიანის გამოსახულება ორგანულად ერწყმის ერთმანეთს (ა. მრევლიშვილის „დაბალი ღობე", 1901; გ. გაბაშვილის „ალავერდობა", 1899; მ. თოიძის „მცხეთობა", 1900—01, ყველა საქართვ. ხელოვნ. მუზეუმი, თბილისი). პ-ს განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ნ. ფიროსმანაშვილის შემოქმედებაში („არსენალის მთა ღამით", კერძო კუთვნილება, მოსკოვი; „ყურძნის კრეფა", „ბათუმი", „დღეობა ბოლნისში" — ყველა საქართვ. ხელოვნ. მუზეუმი, თბილისი და სხვ.). პ., როგორც დამოუკიდებელი ჟანრი, საქართველოში საბჭ. პერიოდში განვითარდა. მის განვითარებაში განსაკუთრებული ღვაწლი მიუძღვის დ. კაკაბაძეს, რ-მაც შექმნა ზოგადი, სავსებით განსხვავებული, დეკორ.-ემოციური იმერული პ-ები („პეიზაჟი წითელი მთით", 1918; „ყვითელი მთა", 1934; „წითელი მთა", 1944, — ყველა საქართვ. ხელოვნ. მუზეუმი და სხვ.). განსაკუთრებით უნდა აღინიშნოს იმ მხატვართა შემოქმედება, რ-ებიც მხოლოდ პ-ის ჟანრში მოღვაწეობდნენ. ესენი არიან ა. ციმაკურიძე („ბორჯომის ხეობის დასაწყისი", 1936; „ქართლის ველი", 1930-იანი წწ.; „სახლი ალავერდის მოედანზე", 1926—30, „ქვიშხეთი", 1935, — ყველა საქართვ. ხელოვნ. მუზეუმი, თბილისი), ვ. ჯაფარიძე („ბარათაშვილის აღმართი", 1937; „ქვემო ომალო", 1966; „შემოდგომა ყვარელში", 1966), ე. ახვლედიანი („პარიზის კუთხე", 1926; „კახეთი", 1924; „ძველი თბილისი", 1927, — ყველა საქართვ. ხელოვნ. მუზეუმი, თბილისი), შ. მამალაძე („დასავლეთ საქართველოს პეიზაჟი", 1947), რ. ჯავრიშვილი („ძველი თბილისი", 1965), ლ. ბაბამიძე („ყაზბეგი", 1965), მ. ხვიტია („ქართლის ჩინარი", 1964), ჯ. ხუნდაძე („დილა მთებში", 1958), გ. ქუთათელაძე („შემოდგომა გურიაში", 1961) და სხვ.

*ლიტ.*: Виноградова Н. А., Китайская пейзажная живопись, М., 1972; Калитина Н., Французская пейзажная живопись. 1870—1970, Л., 1972; Федоров-Давыдов А., Русский пейзаж XVIII — нач. XIX века, М., 1953.

*გ. ლორთქიფანიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი I, გვ. 32—33. II—გვ. 65.

**პეისლი** (Paisley), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, შოტლანდიაში, მდ. უაიტ-კარტის (კლაიდის შენაკადი) ნაპირზე. რენფრუს საგრაფოს ადმ. ცენტრი. 95,3 ათ. მცხ. (1972). კლაიდსაიდის კონურბაციის სამრეწვ. ცენტრი. საფეიქრო, მანქანათსაშ., კვების, ქიმ. და ხის დასამუშ. მრეწველობა.

**პეინი** (Paine) ტომას (29. I. 1737, თეტფორდი, დიდი ბრიტანეთი, — 8. VI. 1809, ნიუ-იორკი), აშშ-ისა და დიდი ბრიტანეთის საზოგადო და პოლიტიკური მოღვაწე, მწერალი და პუბლიცისტი. XVIII ს. განმანათლებლობის რევ. ფრთის წარმომადგენელი. 1774 პ. გაემგზავრა ჩრდ. ამერიკაში, სადაც მონაწილეობა მიიღო ამერ. დამოუკიდებლობისათვის ბრძოლაში. 1777—79 იყო აშშ-ის კონგრესის საგარეო საქმეთა კომიტეტის მდივანი. 1781 მონაწილეობდა მოლაპარაკებაში საფრ. მთავრობის მიერ ჩრდ. ამერ. კოლონიებისადმი დახმარების გაწევის შესახებ. 1787 საცხოვრებლად გადადის ევროპაში, სადაც წერს ტრაქტატს „ადამიანის უფლებები" (1791—92), რ-შიც იცავს საფრ. ბურჟ. რევ. პრინციპებს, ავითარებს ხალხის სუვერენიტეტისა და რესპუბლიკანიზმის იდეას.

წიგნში „აგრარული სამართალი" (1797) პ. კიცხავდა საკუთრების განაწილების სისტემას და მიუთითებდა, რომ კაპიტალისტები მუშების შრომით მდიდრდებიან. პ. ათეისტური ტრადიციის ერთ-ერთი ფუძემდებელია ამერიკაში. ნაშრომში „გონების საუკუნე" (1794) იგი გონების ძალას უპირისპირებდა რელიგ. ცდუნებას. 1802 პ. დაბრუნდა ამერიკაში.

*მ. მაჭავარიანი.*

**პეკალონგანი** (Pekalongan), ქალაქი და ნავსადგური ინდონეზიაში, ცენტრ. იავის ჩრდ. სანაპიროზე. 112 ათ. მცხ. (1971). საფეიქრო და კვების (მ. შ. შაქრის, თამბაქოს) მრეწველობა.

**პეკანი** (Carya illinoensis, ადრე C. olivaeformis, C. pecan), ხე კაკლისებრთა ოჯახისა. მისი სიმაღლე 50 *მ* აღწევს, დიამეტრი 2—2,5 *მ*. კენტფრთისებრი ფოთლები აქვს. ნაყოფი კურკიანასებრია („კაკალი"). თესლი იჭმება, შეიცავს 70%-მდე ზეთს. ბუნებრივად იზრდება ჩრდ. ამერიკის ტყეებში. ძველთაგანვე ბევრ ქვეყანაშია კულტივირებული. სსრკ-ში — უმთავრესად მოჰყავთ კავკასიაში (დას. საქართველოშიც), იშვიათად უკრაინასა და შუა აზიაში.

**პეკარი** (Tayassu), წყვილჩლიქოსანი ცხოველების გვარი ღორისებრთა ოჯახისა, მათი სხეულის სიგრძე 75—100 *სმ*, მასა 16—30 *კგ* აღწევს. ზურგზე აქვთ ჯირკვალი, რ-იც მუშკისებურ სეკრეტს გამოყოფს. გვარში 2 სახეობაა. საყელოიანი და თეთრტუჩა პ. გავრცელებულია სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში. ბინადრობენ სხვადასხვა პირობებში — მშრალი ველებიდან ტენიან ტროპ. ტყეებამდე. ქმნიან პატარა კოლტებს. იკვებებიან ბალახით, ფესვებით, ნაყოფებით, ზოგჯერ მწერებით, ხვლიკებით, წვრილი ძუძუმწოვრებით, ლეშით. შობენ 1—2 ნაშიერს. იყენებენ პ-ის ხორცსა და ტყავს.

**პეკინი**, ბეიძინი (სიტყვასიტყვით—ჩრდილოეთის დედაქალაქი), ჩინეთის სრ-ის დედაქალაქი, ქვეყნის პოლიტ., ეკონ., სამეცნ. და კულტ. ცენტრი. სიდიდით ქვეყნის მეორე ქალაქი (შანხაის შემდეგ). გაშენებულია ჩინეთის დიდ ვაკეზე, სიშანის მთების ძირში, მდ. იუნდინხეს აუზში. ჰავა ზომიერი, მუსონურია. იანვ. საშ. ტემპ-რა −4,6°C, ივლ. 26°C; ნალექები 636 *მმ* წელიწადში. 9,2 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1982).

**ქალაქის მმართველობა.** ჩინ. სრ-ის 1978 კონსტ. თანახმად პ. ცენტრ. დაქვემდებარების ქალაქია. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოა სახ. წარმომადგენელთა საქალაქო კრება, რ-საც ირჩევს მოსახლეობა.

**ისტორიული ცნობა.** პირველი ცნობები ახლანდ. პ-ის რ-ნში დასახლ. პუნქტის შესახებ განეკუთვნება ძვ. წ. II ათასწლეულს. ძვ. წ. I ათასწლ. — ახ. წ. X ს. მატიანეებში იხსენიება როგორც ქ. ძი. 936 ეწოდებოდა სიძინი, 937-იდან — ნანძინი (კიდანების სახელმწიფოს სამხრ. დედაქალაქი XII ს-მდე), XII ს. შუა წლებში — ჟუნდუ ან დასინი. 1215 ქალაქი დაიკავეს მონღოლებმა. XIII—XIV სს-ში იყო მონღ. იმპერიის იუანის დედაქალაქი და ეწოდებოდა დადუ ან მონღოლურად ხანბალიკი. 1368-იდან, მონღოლთა ბატონობისაგან ჩინ. განთავისუფლების შემდეგ, ეწოდა ბეიპინი (დაშოშმინებული ჩრდილოეთი). 1421 გახდა მინის ჩინური იმპერიის დედაქალაქი, ეწოდებოდა ბეიძინი (აქედან — პეკინი). 1644—1911 პ. იყო მანჯურიელი ცინების დინასტიის სატახტო ქალაქი. 1715 პ-ში დაარსდა რუს. სას. მისია, ფაქტობრივად რუს. არაოფიც. დიპლ. წარმომადგენლობა 150-ზე მეტი წლის განმავლობაში, რ-იც რუს. ჩინეთმცოდნეობის მნიშვნელოვანი ცენტრი გახდა. 1912 გამოცხადდა ჩინ. რესპ. დედაქალაქად. 1920 *ლი დაჯაოს* პ-ში ჩამოაყალიბა ერთ-ერთი პირველი მარქსისტულ-კომუნისტური წრე ჩინეთში. 1927 ჩინეთში გომინდანის დიქტატურის დამყარების შემდეგ დედაქალაქი ნანკინში გადაიტანეს, ხოლო პ-ს კვლავ ბეიპინი ეწოდა. 1937—45 პ. ოკუპირებული იყო იაპ. აგრესორთა მიერ. იაპ. კაპიტულაციის შემდეგ გომინდანელთა ხელში გადავიდა. 1949 წ. 31 იანვ. გომინდანელებისაგან გაათავისუფლა ჩინ. სახ.-განმათ. არმიამ. 1949 სექტ. ჩინ. სრ-ის დედაქალაქად გამოაცხადეს და ისევ ეწოდა ბეიძინი (პ.).

**ეკონომიკა.** პ-ს უჭირავს ხელსაყრელი გეოგრ. მდებარეობა ქვეყნის ერთ-ერთ ყველაზე მჭიდროდ დასახლ. და ეკონომიკურად განვითარებულ რ-ნში — ხუაბეიში (ჩრდ. ჩინეთი). 1949-მდე აქ განვითარებული იყო უმთავრესად მსუბუქი და კვების მრეწვ. დარგები და მხატვრული ხელოსნობა. 1948—57 პ-ის სამრეწვ. რ-ნის მრეწვ. პროდუქციის წარმოება 17-ჯერ გაიზარდა. წამყვანი გახდა მძიმე მრეწვ. დარგები. ამ პერიოდში საწარმოთა დიდი ნაწილი შეიქმნა სსრკ-ისა და სხვა სოციალ. ქვეყნების დახმარებით. პ-ში განვითარებულია მანქანათმშ. (ავტომშენებლობა, სას.-სამ. მანქანები, ჩარხები, ელექტრომაღლური, ქიმ., სამთამადნო და სამჭედლო-საწნეხი მოწყობილობა, საკისრები, საფეიქრო და საბეჭდი მანქანები), ხელსაწყოთმშენებლობა, რადიოელექტრონიკა, ნავთობგადასამუშ., ქიმ. (მჟავები, სოდა, მინერ. სასუქი, პლასტმასა, სინთეზური ბოჭკო, სინთეზური კაუჩუკი, რეზინისა და ფარმაცევტული ნაწარმი), საფეიქრო (უმთავრესად ბამბეულის) და პოლიგრ. მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება. გარეუბანში იღებენ ქვანახშირს. ქალაქის ეკონომიკაში დიდ მნიშვნელობას ინარჩუნებს შინამრეწველური წარმოება (ხეზე, სპილოს ძვალსა და ნეფრიტზე კვეთა, ტიხრული მინანქრის ნაკეთობანი, ხალიჩების წარმოება).

პ. ჩინ. სრ-ის ყველაზე დიდი სატრანსპ. კვანძია, აქ თავს იყრის 4 სარკინიგზო მაგისტრალი. მთავარი აეროპორტია შოუდუ. პ-ის ავანპორტია თიანძინი (ბოხაივანის ყურის ნაპირზე, პ-იდან 180 *კმ*). პეკინის არხი (25 *კმ*, აშენდა 1956—57) პ-ს აკავშირებს მდ. იუნდინხესთან, რ-იც დედაქალაქს ამარაგებს წყლით. ქალაქში არის მეტროპოლიტენი.

**არქიტექტურა.** პ-ში შემონახულია XII ს. თიხატკეპნილი კედლებისა და შენობათა საძირკვლების ნაშთები, რ-თა მიხედვით ირკვევა, რომ ქალაქს ჰქონდა




პეკანი: ა — ნაყოფებიანი ტოტი; ბ—ბუტკოიანი ყვავილი; გ — მტვრიანებიანი ყვავილების მჭადა.



საყელოიანი პეკარი.



პეკინი. ბიჰუნბი — „ცხრა დრაკონის კედელი" ბეიხაის პარკში. XVIII ს.

ცენტრ. მაგისტრალით ორ ტოლ ნაწილად გაყოფილი სწორკუთხა დაგეგმარება და ქუჩების სწორკუთხა ქსელი. XIII ს-ში ქალაქი გაიშალა ჩრდ. მიმართულებით, ხოლო XV—XVII სს-ში იქცა უზარმაზარ ანსამბლად. 1553-თვის გარეუბნებით შეიქმნა „გარე ქალაქი". „შიგა ქალაქში" შედიოდა გალავნითა და თხრილით შემოზღუდული „იმპერატორის ქალაქის" კომპლექსი, რ-ის ნაგებობათაგან აღსანიშნავია: ტაიმიაოს ტაძარი („წინაპართა მოსახსენიებელი ტაძარი", 1420, გადაკეთებულია 15444, ახლა მშრომელთა კულტურის სასახლის ნაწილი), ბეიხაის პარკი ბეიხაის („ჩრდილოეთის ზღვა") ტბის ნაპირსა და კკუნძულზე, სადაც დგას ბაიტის ლამაისტური პაგოდა („თეთრი პაგოდა"), ბაიტასის ტაძარი („თეთრი პაგოდის ტაძარი", ახლა იუნანსი, „მარადი სიმშვიდის ტაძარი"; ორივე — 1651), პავილიონები და სხვ. „იმპერატორის ქალაქის" სამხრ. კედელი დასრულებულია ჩენტიანმინის კარითა (1420, მათ ადგილზე 1651 ააშენეს ახ. ტიანანმინის კარი — „ზეციური სიმშვიდის კარი") და მოედნით. „იმპერატორის ქალაქის" ბირთვს წარმოადგენს „აკრძალული ქალაქი", სადაც დგას *იმპერატორის სასახლის კომპლექსი*. „გარე ქალაქის" სამხრ. ნაწილში „ცის ტაძრის" (ტიანტანის, 1420—1530, გადაკეთებულია XVIII—XIX სს-ში) ანსამბლი, რ-ის ძირითადი ნაგებობანი ერთ ღერძზეა განლაგებული. XVIII ს. დასასრ. და XIX ს-ში „იმპერატორის ქალაქის" ტერიტორიაზე აიგო მრავალი ტაძარი (შანინდიანი, „სიკეთის წყაროსის ტაძარი", XVII ს. დასასრ.—XVIII ს. დასაწყ., და სხვ.), პავილიონი, გალერეა., ორნამენტული მორთულობის სიუხვით გამოირჩევა იუნხეგუნის (XVIII ს.) ლამაისტური მონასტრის ანსამბლი.

სსახ. რევ. (1949) გამარჯვების შემდეგ პ-ში გაფართოვდა ტიანანმინის მთავარი მოედანი, მის დას-ით და აღმ-ით ააშენეს სახ. წარმომადგენელთა სრულიად ჩინ. საკრებულოს და ჩინ. რევ. მუზეუმისა და ჩინ. ისტ. მუზეუმის შენობები (ორივე — 1959). აშენდა მრავალი საზ. შენობა: ეროვნებათა კულტ. სასახლე, ცენტრ. ტელეგრაფი (1958). 1950-იანი წლებიდან ფართოვდება ქალაქის საზღვრები. ძირითადად აშენებენ ადმ.-სავაჭრო დაწესებულებებს. პ-ის მიდამოებშია მინის იმპერატორთა სამარხ ნაგებობათა კომპლექსი („13 აკლდამისა"; XV—XVII სს.)), რ-იც შედგება 13 დამოუკიდებელი სამარხისაგან და მათ წინ განლაგებული „სულების ხეივნისაგან"; იმპერატორის საზაფხულო რეზიდენცია და იხეიუანის პარკი (ვანშოუშანის მთაზე (XVI—XIX სს.), ბიუნსის ტაძარი (XIV ს., გადაკეთებულია XVIII ს-ში).

**სასწავლო, სამეცნიერო და კულტურული დაწესებულებები.** ნაწილობრივ განახლდა 70-იან წლებში. პ-ში არის უძველესი და უდიდესი უმაღლესი სასწავლებელი პეკინის უნივერსიტეტი. არის აგრეთვე პედ. და სას.-სამ. ინ-ტები, ცინხუას უნ-ტი, სამედ. ინ-ტი, სახ. უნ-ტი, კონსერვატორია და სხვა სასწ. დაწესებულებები; *ჩინეთის მეცნიერებათა აკადემია*, მედ. მეცნ. აკადემია, სოფ. მეურნ. მეცნ. აკადემია, ობსერვატორია, ბოტან. ბაღი; ჩინ. მეცნ. აკადემიის ცენტრ. ბ-კა, პ-ის უნ-ტისა და პ-ის საქალაქო ბ-კები. მუზეუმები: ყოფ. იმპერატორის სასახლე (გუგუნი), ჩინ. ისტ. მუზეუმი. მუშაობს პ-ის მუს. დრამის დასები, საბალეტო და საცირკო კოლექტივები. და სხვ.

**პეკინური იხვი,** სახორცე მიმართულების იხვის ჯიში. გამოყვანილია ჩინეთში. თეთრადაა შებუმბვლილი; ოდნავ დაკრავს კრემისფერი. მამალი პ. ი-ს მასა დაახლ. 4 *კგ*, დედლისა 3,5 *კგ*. 50—60 დღის იხვის ჭუჭულის მასა 2,2—2,5 *კგ* აღწევს, გემრიელი ხორცი აქვს. მეკვერცხულობა წელიწადში 130—150 კვერცხია. ამრავლებენ ბევრ ქვეყანაში, მ. შ. სსრკ-შიც.

**პეკინ-ხანკოუს გაფიცვა 1923,** პეკინ-ხანკოუს რკინიგზის მუშათა გაფიცვა ჩინელი კომუნისტების მეთაურობით 4—9 თებ. დაიწყო გენ. უ პეიფუს თვითნებობის წინააღმდეგ პროტესტის ნიშნად, რ-ის ბრძანებით გარეკეს პეკინ-ხანკოუს რკინიგზის პროფკავშირთა დამფუძნებელი ყრილობა. 4 თებ-იდან რკინიგზაზე მოძრაობა შეწყდა, შემდეგ მუშათა მასობრივი მიტინგები და დემონსტრაციები. უ პეიფუს ჯარები სასტიკად გაუსწორდნენ მუშებს ძიანანში, ჩანსინდიანში და სხვა სადგურებში. დაახლ. 40 კაცი მოკლეს, ბევრი დაჭრეს. პ.-ხ. გ. ჩინ. მუშების პირველი აშკარა, დამოუკიდებელი გამოსვლა იყო მილიტარისტული რეჟიმის წინააღმდეგ.

**პეკლეს რიცხვი,** $Pe$, უგანზომილებო რიცხვი, რ-იც მსგავსების კრიტერიუმია კონვექციური თბოგადაცემის პროცესებისათვის. სახელი ეწოდა ფრანგი ფიზიკოსის ჟ. კ. პეკლეს (J. C. Péclet; 1793—1857) პატივსაცემად. $Pe = vl/a = C_p\rho v/(\lambda/l)$, სადაც $l$ თბოგადაცემის ზედაპირის დამახასიათებელი წრფივი ზომაა, $v$ — სითხის ნაკადის სიჩქარე თბოგადაცემის ზედაპირის მიმართ, $a$ — ტემპ-რის გამტარობის კოეფიციენტი, $C_p$ — თბოტევადობა მუდმივი წნევის დროს, $\rho$ — სიმკვრივე, $\lambda$ — სითხის თბოგამტარობის კოეფიციენტი. პ. რ. დაკავშირებულია *რეინოლდსის რიცხვსა* ($Re$) და *პრანდტლის რიცხვთან* ($Pr$) თანაფარდობით: $Pe = Re \cdot Pr$.

**პაკ ნამ უნი** (დ. 17. III. 1894, ჩოლა-პუქტოს პროვ.), კორეის პოლიტიკური მოღვაწე და ისტორიკოსი. 30-იან წლებში საფუძველი ჩაუყარა კორეის ისტ. მარქსისტული მეთოდოლ. შესწავლას (შრომები: „კორეის სოციალ-ეკონომიკური ისტორია" და „ფეოდალური კორეის სოციალ-ეკონომიკური ისტორია"). პ. ნ. უ. იყო სამხრ. კორეის ახ. სახ. პარტიის ცკ-ის თავ-რე, სამხრ. კორეის შრომის პარტიის ცკ-ის თავ-რის მოადგილე, სამხრ. კორეის დემოკრ. ეროვნ. ფრონტის ცკ-ის თავ-რე. 1947 გადავიდა ჩრდ კორეაში, 1953-იდან კსდრ მეცნ. აკადემიის ნ. წ., 1956—61 პრეზიდენტი. 1961-იდან კორეის შრომის პარტიის ცკ-ის წევრი. 1958-იდან სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი.

**პელაგიალი** (< ბერძ. pelagos — ზღვა), ტბის, ზღვისა და ოკეანის წყლის ფენა, რ-იც პელაგიური ორგანიზმების — *პლანქტონის, ნექტონისა* და *პლეისტონის* საცხოვრებელ გარემოს წარმოადგენს. პ. უპირისპირდება *ბენთალს*. ზღვებსა და ოკეანეებში პ-ს ჰორიზ. მიმართულებით 2 ზონად ყოფენ: ნ ე რ ი ტ უ ლ ა დ (შელფზე მდებარე წყლის ფენა) და ო კ ე ა ნ უ რ ა დ (წყლის დანარჩენი მოცულობა). ვერტ. მიმართულებით (განათებულობის მიხედვით) გამოყოფენ ე ვ ფ ო ტ უ რ (კარგად განათებულ), დ ი ს ფ ო ტ უ რ (ბინდის) და ა ფ ო ტ უ რ (სიბნელის) ზონებს, ხოლო ცოცხალი ორგანიზმების განაწილების მიხედვით განარჩევენ ზედაპირულ (ეპიპელაგიალი), გარდამავალ (მეზოპელაგიალი) და ღრმა წყლის ზონებს.

**პელაგიანობა,** ქრისტიანი ბერის პელაგიუსის (Pelagius; დაახლ. 360—418 შემდგომ) მოძღვრება; გავრცელებული იყო ხმელთაშუა ზღვისპირა ქვეყნებში V ს. დასაწყისში. ავგუსტინე ნეტარის კონცეფციის საპირისპიროდ, პ. განსაკუთრებულ მნიშვნელობას ანიჭებდა ადამიანის ნების თავისუფლებას, პიროვნების შინაგან შესაძლებლობებს ზნეობრივი სრულქმნისა და „ხსნის" მისაღწევად; უარყოფდა ცოდვის მემკვიდრეობით ძალას, ეფესოს III მსოფლიო საეკლ. კრებაზე (431) პ. დაგმეს და მწვალებლობად გამოაცხადეს.

**პელაგიური ორგანიზმები,** მცენარეები და ცხოველები, რ-ებიც პელაგიალში— წყლის სიღრმეში და მის ზედაპირზე ბინადრობენ. განარჩევენ წყლის ზედაპირზე (*პლეისტონი*) ან მის სიღრმეში (*პლანქტონი*) პასიურად მცურავ და აქტიურად



პეკინი. გემის მოყვანილობის სასახლის პავილიონი ცინიანფანი იხეიუანის პარკში. XVIII—XIX სს.

მცურავ (*ნექტონი*) პ. ო-ს, აგრეთვე ჰოლოპელაგიურ, მთელი სიცოცხლის მანძილზე პელაგიალში მობინადრე ორგანიზმებს და პელაგიალთან დროებით დაკავშირებულ მეროპელაგიურ ორგანიზმებს. პ. ო-ს აქვს პელაგიალში ცხოვრებისადმი შეგუების საშუალებანი, რ-ებიც უზრუნველყოფენ მათ ცურვას (წყალმცენარეების აიროვანი ბუშტუკები, თევზების საცურავი ბუშტი და სხვ.), მოძრაობას (უმარტივესების წამწამები, თევზების ფარფლები და ა. შ.). მცენარეული პ. ო. (ფიტოპლანქტონი) წყალსატევებში ორგ. ნივთიერებათა ძირითადი პროდუცენტებია. დაღუპული პ. ო-ის (დიატომეები, რადიოლარიები, ფორამინიფერები და სხვ.) ჩონჩხი მონაწილეობს ოკეანის ფსკერის ნალექების წარმოქმნაში.



პეკინი. დაჟენმოუსის მონასტრის პაგოდა უტა. 1473.

**პელაგრა** (იტალ., pelle agra—აქერცლილი, ხორკლიანი კანი), დაავადება, რ-საც იწვევს ორგანიზმში pp ვიტამინის ნაკლებობა. ვლინდება კანის (*დერმატიტი* — უმეტესად სახესა და კისერზე), საჭმლის მომნელებელი ტრაქტისა (ენისა და ნაწლავების ლორწოვანი გარსის დაწყლულება, კუჭის სეკრეტორული და მოტორული ფუნქციის მოშლა) და ნერვული სისტემის (*პოლინევრიტი*) დაზიანებით.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ნიკოტინის მჟავა (ჩვეულებრივ B ჯგ. სხვა ვიტამინებთან ერთად), სრულფასოვანი კვება — B ჯგ. ვიტამინებით (საფუარი, ღვიძლი, კვერცხი, მუხუდო და სხვ.) და ტრიპტოფანით (რძე) მდიდარი საკვები.

**პელაგური ნალექები,** ღია ზღვისა და ოკეანის ღრმა ზონის ფსკერული ნალექები. წარმოიქმნება წყალში შეტივტივებული ნაწილაკებისა (პლანქტონური მიკროორგანიზმების ჩონჩხი, თიხოვანი და კლასტური მინერალები, ვულკ. ფერფლი) და ავთიგენური მინერალების ნაპირიდან შორს ნელი დალექვით. პ. ნ-ს განეკუთვნება თანამედროვე ბიოგენური ნალექები (გლობიგერინებიანი, რადიოლარიებიანი და დიატომეებიანი შლამები), აგრეთვე ღრმა ზღვის წითელი თიხა და სხვ.

**პელამიდა** (Pelamis platurus), ქვეწარმავალი *ზღვისგველისებრთა* ოჯახისა. მისი სხეულის სიგრძე 1 *მ* აღწევს. ზედა მხარე შავია, ქვედა — ბაცი; კუდზე დიდი შავი ლაქები აქვს. სხეული და კუდი გვერდებიდან შებრტყელებულია. პ. ფართოდაა გავრცელებული ტროპ. სარტყელში — აფრიკის აღმ. სანაპიროებიდან ამერ. დას. სანაპიროებამდე. ბინადრობს ნაპირებთან და ღია ზღვაშიც. იკვებება თევზით, რ-საც კლავს ძლიერ ტოქსიკური შხამით. ზოგიერთ ქ-ზე პ-ს საკვებად იყენებენ.

*თ. მუსხელიშვილი.*



პელამიდა. ჩვეულებრივი პელამიდა.

**პელასგები** (ბერძ. Pelasgoi), ძვ. ტომები, ანტიკური ტრადიციით, წინაბერძნული ტომი. სახელწოდებას ხშირად კრებითი მნიშვნელობით იყენებენ მთელი იმ მოსახლეობის აღსანიშნავად, რ-იც ბალკ. ნ.-კ-სა და ეგეოსის ზღვის აუზში ბინადრობდა ელინთა დამკვიდრებამდე. ძვ. წ. XIV—XIII სს-ში პ., ისევე როგორც სხვა

წინაბერძნული ტომები (კარიელები, ლელეგები), ძირითადად მცირე აზიის დას-ში გადმოსახლებულან, რასაც ადასტურებენ ხეთური და ბერძნ. წყაროები. ჰომეროსის მიხედვით, ტროის ომში პ. უკვე ტროელების ანატოლიელ მოკავშირეთა შორის ყოფილან. პ-ს მკვლევარნი უკავშირებენ ეგვ. წყაროების Pw-z-s-ty-ს — ზღვის ხალხთა ერთ-ერთ წარმომადგენელს, ხეთურ Parista-ს — მცირე აზიის დას-ში ბინადარ ტომს, სემიტურ — Pelestim-ს— ბიბლ. ფილისტიმელებს. ძვ. წ. I ათასწლ. I ნახ. პ. ძირითადად უკვე ასიმილირებულნი არიან. პ-ის ენიდან შემოგვრჩა მხოლოდ ბერძნულში შემონახული ცალკეული ტერმინები და სიტყვათმაწარმოებელი სუფიქსები. პ-ის წარმომავლობის საკითხზე არ არის აზრთა ერთიანობა. ზოგნი მათ მიიჩნევენ ინდოევროპულ, ზოგნი — სემიტურ ტომებად. ბოლო ხანებში მეტი მომხრე ჰყავს პ. კრეჩმერის მიერ თავის დროზე წამოყენებულ თვალსაზრისს პ-ის და საერთოდ, წინაბერძნ. ტომთა არაინდოევროპული წარმომავლობის შესახებ. ამას ხელი შეუწყო ახ. არქეოლ. აღმოჩენებმა მცირე აზიაში და იმ რეგიონის დადგენამ, საიდანაც არაინდოევროპულ მედიტერანულ ტომთა (რ-თაც პ-ც ეკუთვნოდნენ) გავრცელება უნდა დაწყებულიყო (ჯ. მელაარტი, ფ. შახერმაიერი), აგრეთვე პროგრესმა წინაბერძნ. ენობრივი ფაქტების ანალიზის საკითხში (ე. ფურნიე). წამოყენებულია თვალსაზრისი იბერიულ-კავკასიურ, კერძოდ კი, ქართველურ ტომთა ახლო მიმართების შესახებ პ-თან, რასაც საფუძვლად უდევს მრავალი ენობრივი პარალელი, ანტ. წყაროთა მონაცემები, არქეოლ. მასალა.

*ლიტ.*: გორდეზიანი რ., „ილიადა“ და ეგეოსური მოსახლეობის ისტორიისა და ეთნოგენეზის საკითხები, თბ., 1970; ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964. *რ. გორდეზიანი.*

**პელენგატორი,** ხელსაწყო, რ-საც იყენებენ საზღვაო და საჰაერო ნავიგაციაში გარე ორიენტირებისაკენ (სანაპირო ან მცურავი ობიექტები, ციური მნათობები და სხვ.) კუთხური მიმართულების დასადგენად. იხ. აგრეთვე *პელენგაცია*, *რადიოპელენგაცია*.



პელენგაცია.

**პელენგაცია** (საზღვ. პელენგირება), მიმართულების განსაზღვრა რომელიმე ობიექტისაკენ კუთხური კოორდინატებით: ჰორიზ. (რ-იც აითვლება ნამდვილი ჰორიზონტისა და მერიდიანების სიბრტყეებიდან) ან ნებისმიერით (აითვლება სივრცეში სხვა ხერხით ორიენტირებული სიბრტყეებიდან). პ. შეიძლება განხორციელდეს ოპტ., რადიოტექ., აკუსტიკური ან სხვა რომელიმე მეთოდით, რ-საც შეარჩევენ ობიექტის ფიზ. თვისებების მიხედვით. პ-ის დროს საპელენგაციო ობიექტისაკენ (S) მიმართავენ სამიზნებელს (იხ. ნახ.), მიმართული მოქმედების ანტენას ან სხვა მსგავს მოწყობილობას. ურთიერთპერპენდიკულარული მთავარი სიბრტყეები (1 და 2), რ-თაგან აითვლიან გასაზომ კუთხეებს, სივრცეში სტაბილიზდება ოპტ., გიროსკოპული ან ოპტ.-მექან. მასტაბილიზებელი სისტემით. გასაზომი კოორდინატებია კუთხე α (პელენგი) და კუთხე β. პირველი მდებარეობს სამიზნებელ სიბრტყესა (3) და მთავარ სიბრტყეს (1) შორის, ხოლო მეორე — მთავარ სიბრტყესა (2) და სამიზნებლის (ანტენის) ღერძს შორის. კუთხეების მნიშვნელობები ტელემეტრიული სისტემით გადაეცემა მარეგისტრირებელ ან გამომთვლელ მოწყობილობას და საზომი ხელსაწყოების სკალიდან აითვლება. გემთტარებაში საზღვრავენ მხოლოდ α კუთხეს და ამ პროცესს პელენგირებას უწოდებენ. პ. ორგვარია: პასიური (ამ შემთხვევაში იყენებენ საპელენგაციო ობიექტის ბუნებრივ კონტრასტულობას) და აქტიური (ობიექტს ხელოვნური გამომსხივარიდან შემოასხივებენ ელექტრომაგნ. ან ბგერითი ტალღებით და აკვირდებიან მის მიერ არეკლილ ტალღებს ან რეტრანსლირებულ სიგნალებს).

მიღებული სიგნალების დამუშავების ხერხის მიხედვით განასხვავებენ პ-ის ამპლიტუდურ და ფაზურ მეთოდს. ამპლიტუდური მეთოდის გამოყენებისას იცვლება გადამცემი ან მიმღები ანტენის მიმართულობის დიაგრამის სივრცითი მდგომარეობა. ფაზური მეთოდით საზღვრავენ ანტენებით მიღებული სიგნალების ფაზათა სხვაობას, რ-იც დამოკიდებულია ობიექტის კუთხურ კოორდინატებზე.

პ-ს ფართოდ იყენებენ ნავიგაციაში, მის პრინციპს კი — გემების, თვითმფრინავების, კოსმოსური ობიექტების შეჯახების ასაცდენ სისტემებში, თვითმფრინავების სამართავად და დასაჯდომად, კოსმოსური ხომალდების შესახვედრად, შესაპირაპირებლად და სხვ. *მეტეოროლოგიაში* პ-ის მეთოდით ადგენენ ღრუბლიანობის, ნალექების, ტროპიკული ციკლონებისა და სხვათა რ-ნსა და ხასიათს. ატმოსფეროში გაშვებული რადიოზონდების პ-ით ზომავენ ჰაერის ნაკადის სიჩქარეს სხვადასხვა სიმაღლეზე, წყალზე მოდრეიფე საგნების პ-ით კი ზღვის დინების სიჩქარესა და მიმართულებას განსაზღვრავენ.

**პელენგი** (ჰოლანდ. peiling), 1. მიმართულება დამკვირვებლიდან რომელიმე ობიექტისაკენ; იზომება იმ კუთხით, რ-იც მდებარეობს მერიდიანის (ჭეშმარიტ, მაგნ. ან გიროკომპასის) სიბრტყეს და დამკვირვებლის ადგილსა (მაგ., გიროკომპასის ცენტრზე) და დასაკვირვებელ ობიექტზე გამავალ ვერტ. სიბრტყეს შორის. პ-ს აითვლიან კუთხური გრადუსებით მერიდიანის ჩრდ. მიმართულებიდან საათის ისრის მიმართულებით. 2. თვითმფრინავების ისეთი მწყობრი, როდესაც ისინი წამყვან თვითმფრინავს მიჰყვებიან საფეხურეობრივად მარჯვნივ და უკან (მარჯვ. პ.) ან მარცხნივ და უკან (მარცხ. პ.).

**პელიადი** (Coregonus peled), თევზი სიგის გვარისა. აქვს მაღალი სხეული, რ-ის სიგრძე 50 *სმ*, მასა 2 *კგ* აღწევს. გავრცელებულია ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის აუზის მდ-ებში, მეზენიდან კოლიმამდე. განარჩევენ 3 ფორმას: ტბის მსხვილს, ტბის წვრილს და მდინარისას. იკვებება პელაგიური კიბოსნაირებით. ძვირფასი სარეწაო თევზია. აკლიმატიზებულია სსრკ ევრ. ნაწილში, უკრაინაში, მოლდავეთში, საქართველოში (ფარავნისა და ტაბაწყურის ტბებში, ხრამის წყალსაცავში და სხვ.).
*მ. დემეტრაშვილი.*

**პელიკო** (Pellico) სილვიო (25. VI. 1789, სალუცო, — 31. I. 1854, ტურინი), იტალიელი მწერალი. 1820 კარბონართა შეთქმულებაში მონაწილეობისათვის სიკვდილი მიუსაჯეს, რაც 15 წლის პატიმრობით შეუცვალეს. ციხეში დაწერა ავტობიოგრ. თხზ. „ჩემი საპყრობილენი“ (1832), რ-შიც უკვე ქრისტ. მორჩილებას ქადაგებდა. ეს ნაწარმოები რომანტ. პროზის ბრწყინვალე ნიმუშადაა აღიარებული. პ-ს ეკუთვნის მრავალი პიესა, რ-თაგან მსოფლიო რეზონანსი ჰქონდა ჰეროიკულ-პატრიოტ. ტრაგედიას „ფრანჩესკა და რიმინი“ (1815). წერდა ტრაქტატებსაც.


პელიკოზავრები. ედაფოზავრი (გვიანდ. კარბონული პერიოდი).

**პელიკოზავრები** (Pelycosauria), მხეცისმაგვარი ქვეწარმავლების რიგი ახლოს იდგნენ კოტილოზავრებთან. მათი სხეულის სიგრძე 1—6 *მ* აღწევდა. უკან. კიდურები წინაზე გრძელი ჰქონდათ, ქალა — მაღალი და ვიწრო, კბილები — კონუსურები. ტანის მალების მახვილისებური მორჩი ზოგს (მაგ., დიმეტროდინსი) ძალზე წაგრძელებული ჰქონდა და ზედ ზურგის იალქანი იყო გაჭიმული. ბევრ მათგანს მუმუცლის ნეკნებიც გააჩნდა. პ-ის უმეტესობა მტაცებელი, ზოგი მწერიჭამია, ზოგი კი ბალახით მკვებავი იყო. ცხოვრობდნენ ხმელეთზეც და წყალშიც. მათი ნაშთები ცნობილია აშშ-ის, დას. ევრ., სამხრ. აფრ. და სსრკ-ის გვიანდ. კარბონული და პერმული ნალექებიდან. *გ. მჭედლიძე.*

**პელისიე** (Pelissier) ემაბლ ჟან ჟაკ (6. XI. 1794, მარომი, ზღვისპირეთის სენის დეპარტ., — 22. V. 1864, ალჟირი), საფრანგეთის მარშალი (1855), მალახოვის ჰერცოგი (1856). მონაწილეობდა ესპ. რევ. ჩახშობაში (1823), ხოლო 30—40-იან წლებში — ალჟირის დაპყრობაში. ყირიმის ომში (1853—56) 1855 იანვრიდან სარდლობდა I კორპუსს, 1855 მაისიდან — საფრ. არმიას ყირიმში და ხელმძღვანელობდა უკანასკნელ იერიშებს სევასტოპოლზე, მალახოვის ყორღანის აღებას. ავსტრ.-იტალ.-საფრ. ომში 1859 რაინის არმიის სარდალი. 1860-იდან ალჟირის გენ.-გუბერნატორი.

**პელიტები** ( < ბერძნ. pēlos – თიხა), თიხოვანი ქანები, *კლასტური ქანები*, რ-თა შედგენილობის 50%-ზე მეტი 0,01—0,005 *მმ*-ზე უფრო მცირე ზომის მარცვლებია. პ-ს განეკუთვნება არგილიტი და თიხა.

**პელომედუზისებრნი** (Pelomedusidae), ქვეწარმავალთა ოჯახი გვერდკისერა კუსნაირთა რიგისა. აქვთ შედარებით მოკლე კისერი, რ-იც შეიძლება თავთან ერთად შეიმალოს ჯავშნის ქვეშ, გვერდზე. გავრცელებული არიან აფრიკაში, კ. მადაგასკარზე, სეიშელისა და მასკარენის კ-ებზე, სამხრ. ამერიკაში. ბინადრობენ ტბებსა და მდ-ებში. ოჯახში 3 გვარის 14 სახეობაა. ყველაზე დიდია არაუ ანუ ტაარტარუგა (Podocnemys expanssa)) — ბინადრობს სამხრ. ამერ. ტროპიკებში, მისი ჯავშნის სიგრძე 77 *სმ* აღწევს. იკვებება ძირითადად ჩამოცვენილი ნაყოფით. დებს 80—200 კვერცხს. იყენებენ საკვებად; პ-თა კვერცხისგან ადნობენ ცხიმს. ამჟამად თითქმის განადგურებულია.
*თ. მუსხელიშვილი.*

**პელოპიდა** (Pelopidas) (დაახლ. ძვ. წ. 410, თებე, — ძვ. წ. 364), ძვ. ბერძენი პოლიტიკური მოღვაწე და მხედართმთავარი. ანტისპარტული დემოკრ. გადატრიალების ერთ-ერთი ორგანიზატორი (379). მისი მეთაურობით თებელებმა რამდენიმე დამარცხება აგემეს სპარტელებს, ხოლო 371 ლევქტრასთან გაანადგურეს. 369 იბრძოდა მაკედონიის წინააღმდეგ. დაიღუპა კინოსკეფალესთან (თესალია) ბრძოლაში. მისი ცხოვრება აღწერილი აქვთ პლუტარქესა და კორნელიუს ნეპოს.

**პელოპონესი** (Peloponnēsos), ნახევარკუნძული საბერძნეთში, ბალკანეთის ნ-კ-ის სამხრ. ნაწილი. კონტინენტთან დაკავშირებულია კორინთის ყელით. ფართ. 21,5 ათ. $კმ^2$. აკრავს იონიისა და ეგეოსის ზღვები. სანაპირო ხაზი შეჭრილ-შემოჭრილია. ზედაპირი მთიანია (ქედები ტაიგეტი, პარნონი და არკადიის კარსტული ზეგანი), აგებულია მეზოზოური და პალეოგენური კირქვებით, ქვიშაქვებით, მერგელებითა და კრისტ. ფიქლებით. ჰავა სუბტროპიკულია, ხმელთაშუა ზღვისა. ნალექები 400-იდან 1000 *მმ*-მდე წელიწადში. ზაფხულობით იცის გვალვა. ხარობს ბუჩქნარი. მთის ქარზურგა კალთებზე ადგილ-ადგილ

მუხის, სოჭისა და ფიჭვის ტყეებია. გაშენებულია ზეთისხილის, ციტრუსების, თამბაქოს პლანტაციები, ხორბლისა და სიმინდის ნათესები. მეცხვარეობა. მთავარი ქ-ებია: სპარტა, კორინთი, პატრე. აქვეა მიკენისა და ოლიმპის ნანგრევები.

**პელოპონესის კავშირი,** პელოპონესის (სამხრ. საბერძნეთი) ძველბერძნულ ქალაქ-სახელმწიფოთა (პოლისთა) გაერთიანება სპარტის მეთაურობით (დაახლ. ძვ. წ. 550 — ძვ. წ. 362). პ. კ-ში არ შედიოდა მხოლოდ არგოსი და ნაწილობრივ აქაია. კავშირის კრებას იწვევდა სპარტა; განიხილებოდა და ხმის უმრავლესობით წყდებოდა ომისა და ზავის საკითხები; საჭიროების შემთხვევაში მოკავშირეებს გამოჰყავდათ გარკვეული რაოდენობის სამხ. ძალა. *პელოპონესის ომში* ათენის განადგურების შემდეგ პ. კ. საყოველთაო ბერძნული ორგანიზაცია გახდა. ძვ. წ. 362 თებელთა ლაშქარმა ეპამინონდას სარდლობით მანტინეასთან გაანადგურა სპარტელთა ჯარი. ამას მოჰყვა პ. კ-ის დაშლა. ცდა, ძვ. წ. IV ს. 30-იან წლებში კვლავ აღედგინათ პ. კ., უშედეგოდ დამთავრდა. *ლ. სანიკიძე.*

**პელოპონესის ომი** (ძვ. წ. 431 — ძვ. წ. 404), ომი ათენისა და სპარტის გარშემო დაჯგუფებულ პოლისთა — დელოსისა და პელოპონესის კავშირებს შორის. ომი განაპირობა ეკონ., პოლიტ. და სოც. ხასიათის მიზეზებმა, აგრეთვე ათენსა და სპარტას შორის მეტოქეობამ საბერძნეთში ჰეგემონობისათვის. ამას გარდა სავაჭრო გზებისა და ბაზრებისათვის ერთმანეთს ეჭიშებოდნენ, ერთი მხრივ, ათენი და, მეორე მხრივ, პელოპონესის კავშირში შემავალი კორინთი და მეგარა. ბერძნ. პოლისები ცდილობდნენ საკუთარი, განუყოფელი მფლობელობის ქვეშ მოექციათ პურით მდიდარი სიცილიისა და იტალიის ოლქები. სპარტელები ხმელეთზე იყვნენ ძლიერნი, ათენელები — ზღვაზე. ომის დაწყების საბაბად იქცა აშკარა შეტაკებანი ჯერ ათენსა და კორინთს შორის (კერკირასა და პოტიდეასთვის), მერე ათენსა და მეგარას შორის. სპარტამ ულტიმატუმით კატეგორიულად მოსთხოვა ათენს კავშირის დაშლა და სახელმწიფოს თავკაცის *პერიკლეს* გაძევება. ათენმა ეს არ შეასრულა და საომარი გამოწვევა მიიღო. ომი დაიწყეს სპარტის მოკავშირე თებელებმა, რ-ებიც მოულოდნელად დაესხნენ თავს ათენის მოკავშირე პლატეას. ამას მოჰყვა სპარტის მეფის არქიდამეს მახვარი ლაშქრობა თვითონ ატიკაში. მისი სახელის მიხედვით, ომის პირველ ათწლეულს (431—421) ეწოდა „არქიდამეს ომი". მტრის შემოჭრისთანავე ატიკის მოსახლეობა თავშესაფარებლად მიაწყდა ქალაქს. 430—429 ათენში საშინელი ეპიდემია (შავი ჭირი) მძვინვარებდა. მოსახლ. მეოთხედი დაიღუპა (მ. შ. პერიკლეც). ათენელებმა მტრის სახმელეთო შემოტევას უპასუხეს ძლიერი საზღვაო თავდასხმებით პელოპონესის ნაპირებზე. 425 ათენელებმა *დემოსთენეს* სარდლობით ხელთ იგდეს ქ. პილოსი. იმავე წელს მათ აიღეს კ. სფაქტერია და დაატყვევეს 300 პელოპონესელი მეომარი, მ. შ. 120 სპარტელი. ეს იყო პირველი შემთხვევა სპარტელთა ტყვედ ჩავარდნისა. ძვ. წ. 424 სპარტელებმა ბრასიდას სარდლობით ხელთ იგდეს ქ. ამფიპოლისი. 422 ათენელები კლეონის სარდლობით შეეცადნენ ამფიპოლისის დაბრუნებას. ბრძოლაში დაიღუპა კლეონიც და ბრასიდაც, ათენელები დამარცხდნენ და ამფიპოლისი სპარტელებს დარჩათ. 421 დაიდო დროებითი ზავი („ნიკიასის ზავი"). 418 ბრძოლა განახლდა. ათენელებმა *ალკიბიადეს* თაოსნობით (415) დიდი საომარი ექსპედიცია მოაწყვეს სიცილიაში. ქ. სირაკუსასთან ბრძოლები პირველად წარმატებით მიდიოდა, მაგრამ ალკიბიადე მტრების დასმენით ათენში გაიწვიეს სამართალში მისაცემად. ალკიბიადე სპარტაში გაიქცა. ათენელები სირაკუსასთან დამარცხდნენ. 411 ათენში მოხდა ოლიგარქიული გადატრიალება და „400-თა ძალაუფლება" დამყარდა, მაგრამ მალე გადატრიალება გააუქმეს და შემორიგებული ალკიბიადეს მეთაურობით ათენის ფლოტმა 411—408 მთელ რიგ წარმატებებს მიაღწია იონიაში. 406 ათენელებმა უკანასკნელად გაიმარჯვეს საზღვაო ბრძოლაში არგინუსის კ-თან. მომდევნო წელს სპარტელებმა სპარს. დახმარებით აღადგინეს ფლოტი და მდ. ეგოსპოტამოსთან სასტიკად გაანადგურეს ათენელები. 404 ზღვიდან და ხმელეთიდან გარშემორტყმული ათენი მოწინააღმდეგეს დანებდა. სპარტელებმა დაშალეს დელოსის კავშირი, ათენს წაართვეს ფლოტი (12 საგუშაგო გემის გარდა), სავსებით დაანგრიეს ათენის თავდაცვითი ზღუდეები, პერიკლეს „გრძელი კედლები" და ნავსადგური პირეოსი; ათენი გამოცხადდა სპარტის ქვეშევრდომ ქალაქად; ათენში დამყარდა „ოცდაათი ტირანის" ოლიგარქიული რეჟიმი. პ. ო-მა მთელ საბერძნეთში საშინელი ნგრევა გამოიწვია. საბერძნ. პრესტიჟი დაეცა. მოწინავე ათენის განადგურება არსებითად საბერძნ. განადგურებას ნიშნავდა. ქვეყანა უმძიმესმა პოლიტ., ეკონ. და სოც. კრიზისმა მოიცვა, რამაც გაუადვილა მაკედონიას საბერძნ. დამორჩილება.

*წყარო:* Ксенофонт, Греческая история, Л., 1935; Плутарх, Сравнительные жизнеописания, т. 1—3, М., 1961—64; Фукидид, История, т. 1—2, М., 1915.

*ლიტ.:* კოვალევი ს. ი., საბერძნეთის ისტორია, თბ., 1938; წერეთელი ა., ძველი საბერძნეთი, ტ. 1, თბ., 1966. *ლ. სანიკიძე.*

**პელორი,** მდ. არაგვის სავარაუდო უცხოური სახელწოდება. მომდინარეობს ბერძნული ზმნისგან — pelō — ვმოძრაობ, მივისწრაფვი. მოიხსენიებს II—III სს. ბერძენი ისტორიკოსი დიონ კასიუსი ძვ. წ. 65 იბერიაში რომაელთა ლაშქრობასთან დაკავშირებით. იხ. *პომპეუსის ლაშქრობა საქართველოში.*

**პელორიული ყვავილი,** პელორიუმი (<ბერძნ. pelorios—საოცარი, საშინელი), აქტინომორფული ყვავილი, რომელიც ვითარდება იმავე მცენარის ზიგომორფული ყვავილებისაგან შემდგარი ყვავილედის წვერში. ასეთი ყვავილი უვითარდება სელიჭას, დევისპირას, ფუტკარას და სხვ. შესაძლოა, პ. ყ-ის წარმოქმნა განპირობებული იყოს კენწრული მდებარეობის გამო მასზე სიმძიმის ძალის თანაზომიერი მოქმედებით.

**პელოტასი** (Pelotas), ქალაქი სამხრ. ბრაზილიაში, რიუ-გრანდი-დუ-სულის შტატში. 232 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). რკინიგზის სადგური. საავტ. გზების კვანძი. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. ხორცმაცივარ-სასაკლაო, რძის, საკონსერვო, საფქვავი, ლუდის, ტყავ-ფეხსაცმლის საწარმოები. დაარსდა XVIII ს. ბოლოს.

**პელტასტი** [ბერძნ. peltastai (მრ. რ.)], ქვეითი ჯარის გვარეობა ძვ. საბერძნეთში, გაჩნდა *პელოპონესის ომის* დროს ძვ. წ. V ს. II ნახევარში. პ-ები შეიარაღებული იყვნენ მახვილებით, ზუფანებით, ტილოს ჯავშნებითა და მსუბუქი ტყავის ფარებით (პელტები). ძვ. წ. IV ს. დასაწყ. ათენის სტრატეგოსმა იფიკრატემ პ-ები შეაიარაღა გრძელი შუბებითა და ადრინდელზე გრძელი მახვილებით. პ-ები იბრძოდნენ გაშლილი მწყობრით, ჰოპლიტებთან თანამოქმედებით.

**პელტიეს ეფექტი,** სითბოს გამოყოფა ან შთანთქმა ორი სხვადასხვანაირი გამტარის კონტაქტში (ნარჩილში) ელექტრული დენის გავლისას. დენის მიმართულების შეცვლისას სითბოს გამოყოფა იცვლება შთანთქმით. აღმოაჩინა ჟ. პელტიემ (Peltier, 1785—1845) 1834. გამოყოფილი ან შთანთქმული $Q$ სითბო ნარჩილში გამავალი $q$ მუხტის სიდიდის პროპორციულია: $Q = \Pi q$. პელტიეს კოეფიციენტი $\Pi = -T\Delta\alpha$, სადაც $T$ არის აბსოლ. ტემპერა K-ით, ხოლო $\Delta\alpha$—გამტართა თერმოელექტრული კოეფიციენტების სხვაობა. პ. ე. განსაკუთრებით დიდია ნახევრად გამტარებში, რის გამოც მას იყენებენ გამთბობ და მაცივებელ *ნახევრადგამტარიან ხელსაწყოებში.*

**პელტცერი** ტატიანა ივანეს ასული [დ. 24. V (6. VI). 1904, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1972). სკკპ წევრი 1956-იდან. სწავლობდა მამამისთან, მსახიობ ი. პელტცერთან. შემოქმედებითი მოღვაწეობა დაიწყო 1920. 1925—40 იყო მოსკოვის პროფკავშირების საქალაქო საბჭოს თეატრის (ახლანდ. მოსკ. საბჭოს თეატრი), 1940—47 მოსკ. მინიატიურების თეატრის მსახიობი, 1947-იდან კი მუშაობს მოსკ. სატირის თეატრში. პ. წარმატებით ქმნის სატირულ სახეებს. როლები: ლუკერია პოხლიობკინა (დიაკონოვის „მზითვიანი ქორწინება"), პრასკოვია დმიტრიევნა (შტოკის „შინაბერა") და სხვ. კინოში შეასრულა ევდოკია ბროვკინას („ჯარისკაცი ივანე ბროვკინი", „ივანე ბროვკინი ყამირზე"), ლუკერიას („მზითვიანი ქორწინება") და სხვ. როლები. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951), დაჯილდოებულია ოქტ. რევ. ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.



ტ. პელტცერი.

**პელშე** არვიდ იანის ძე [28. I (7. II). 1899, მამული მაზაისი, ახლანდ. ბაუსკის რ-ნი, ლატვ. სსრ—, 29. V. 1983, მოსკოვი], საბჭ. პარტიული და სახელმწიფო მოღვაწე, ისტორიკოსი, ლატვ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1946), ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1969, 1979), კომპარტიის წევრი 1915-იდან. I მსოფლიო ომის (1914 — 18) დროს მუშად იყო ვიტებსკში, ხარკოვში, პეტროგრადსა და არხანგელსკში, სადაც ეწეოდა რევ. აგიტაციასა და პროპაგანდას. 1917 თებ. რევ. მონაწილე, პეტროგრ. საბჭოს წევრი, რსდმპ (ბ) VI ყრილობის დელეგატი. აქტიურად მონაწილეობდა 1917 ოქტ. რევ. მომზადებასა და მის მსვლელობაში. 1919—29 პარტ.-პოლიტ. და პედ. სამუშაოზე იყო წითელ არმიასა და სამხ.-საზღვ. ფლოტში. 1931 დაამთავრა მოსკ. წითელი პროფესურის ინ-ტი. 1933—37 ყაზ. სსრ მაგაჯანის, შემდეგ შავი ირტიშის საბჭ. მეურნეობების პოლიტგანყ-ბების უფროსი, სსრკ საბჭ. მეურნეობების სახ. კომისარიატის პოლიტსამმართველოს სექტორის უფროსის მოადგილე. 1937 — 40 პედ. სამუშაოზეა მოსკოვში. 1941—59 — ლატვ. კპ ცკ-ის მდივანი იყო პროპაგანდისა და აგიტაციის დარგში. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს აქტიურად მუშაობდა საბჭ. ლატვ. პარტ. და საბჭ. კადრების მომზადების საქმეში. 1959—66 ლატვ. კპ ცკ-ის პირველი მდივანი. 1966 აპრ-იდან 1983 მაისამდე სკკპ ცკ-თან არსებული პარტკონტროლის კომიტეტის თავ-რე. სკკპ XX, XXII—XXVI ყრილობების დელეგატი. 1961-იდან სკკპ ცკ-ის, 1966-იდან სკკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი. სსრკ II—X მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. აქვს გამოკვლე-



ტ. პელტცერი ევდოკია ბროვკინას როლში. კადრი ფილმიდან „ჯარისკაცი ივანე ბროვკინი". 1955.



პ. პელციგი. დიდი თეატრი. ბერლინი. 1919.

ვები სკკპ ისტ. და პარტ. მშენებლობის, ლატვ. რევ. მოძრაობის ისტ., ბურჟ. ნაციონალისტებთან ბრძოლის, რესპუბლიკაში სოციალ. და კომუნისტური მშენებლობის საკითხებზე. დაჯილდოებულია 6 ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციის ორდენით, აგრეთვე მედლებით. დაკრძალულია მოსკოვში, წითელ მოედანზე, კრემლის კედელთან.

**პელციგი** (Poelzig) ჰანს (30. IV. 1869, ბერლინი, — 14. VI. 1936, იქვე), გერმანელი არქიტექტორი. სწავლობდა ბერლინის უმაღლეს ტექ. სკოლაში (1888—93). ასწავლიდა ბრესლაუს სამხატვრო აკადემიაში (ახლანდ. ვროცლავი, პოლონეთი; 1900—16, 1903-იდან დირექტორი), დრეზდენის უმაღლეს ტექ. სკოლაში (1916—20), ბერლინის სამხატვრო აკადემიასა (1920-იდან) და უმაღლეს ტექ. სკოლაში (1924-იდან). 1910-იანი წწ. ნამუშევართაგან აღსანიშნავია ბერლინის დიდი თეატრის სტალაქტიტებიანი გადახურვა, მრავალსაფეხურიანი ჭერი ბერლინის კინოთეატრ „კაპიტოლიუმში“. 20-იანი წწ. დასასრულს იგი გატაცებული იყო ფორმათა მონუმენტალიზაციით („ი. ჰ. ფარბენინდუსტრის“ ფირმის შენობა მაინის ფრანკფურტში, 1928—30). 1932 შექმნა მოსკ. საბჭოების სასახლის პროექტი. 1933 შემდეგ პ-ს ნაცისტებმა აუკრძალეს მუშაობა და პედ. მოღვაწეობა.



პენელოპე.

**პემატანგსიანტარი** (Pematangsiantar), ქალაქი ინდონეზიაში, კ. სუმატრაზე. ჩრდ. სუმატრის პროვ. მეორე (მედანის შემდეგ) სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. 129 ათ. მცხ. (1971). კვების, საფეიქრო, ხეტყის სახერხი მრეწვ., კაუჩუკის დამუშავება. რამის ნართის დამამზადებელი ფ-კა.

**პემბა** (Pemba), მარჯნის კუნძული ინდოეთის ოკეანეში, აფრიკის აღმ. ნაპირთან. კონტინენტისგან გამოყოფილია პემბის სრუტით. ფართ. 984 $км^2$. შედის ტანზანიის შემადგენლობაში. სიმაღლე 99 $м$-მდე. ჰავა ეკვატორული მუსონურია. ნალექები 1000 $мм$-მდე წელიწადში. აშენებენ მიხაკის ხეს, ქოქოსის პალმას. მთავარი ქალაქი — ჩაკე-ჩაკე.

**პემზა** (<ლათ. pumex), ფოროვანი, ღრუბლოვან-დაჩვრეტილი მინოვანი ვულკანური ქანი, რ-იც წარმოიქმნება ვულკანიდან ამოფრქვეული, აირების ჭარბად შემცველი მჟავე ლავის ($SiO_2$ 60—70%) აფუებისა და სწრაფი გაცივების შედეგად.



ი. პენი. „მოხუცი თერძი“. ბელორუსიის სსრ სამხატვრო მუზეუმი. მინსკი.

**პემფიგუსი** (ბერძნ. pemphix, ნათ. ბრ. pemphigos — წვეთი, ბუშტულა), ბ უ შ ტ უ ლ ა, ქრონიკული დაავადება, რ-საც ახასიათებს კანზე და პირის ღრუს, ხორხის, თვალისა და სასქესო ორგანოების ლორწოვან გარსზე ბუშტულების გაჩენა. ბუშტულები სწრაფად დიდდება, მრავლდება, სკდება და მათ ადგილზე ვრცელი ზედაპირული წყლულები წარმოიქმნება. პ-ის დროს აღინიშნება სისუსტე და ტემპ-რის მომატება; პირის ღრუსა და ხორხის დაზიანებისას ყლაპვა გაძნელებულია. დაავადების გაჩენის მიზეზები საბოლოოდ ჯერ კიდევ არ არის დადგენილი. ჩვეულებრივ ავადდებიან შუახნისა და ხანშიშესული პირები. ჭეშმარიტ ანუ აკანტოლიზურ პ-ს ახასიათებს აკანტოლიზი (კანის ეპიდერმისის უჯრედების დეგენერაციული ცვლილებების ერთ-ერთი ფორმა), დაავადება პროგრესულად მიმდინარეობს, შეიძლება განვითარდეს *კახექსია*. ა რ ა ა კ ა ნ ტ ო ლ ი ზ უ რ ი პ-ის დროს ბუშტულები ანთებითი პროცესის შედეგად წარმოიქმნება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ჰორმონული პრეპარატები, ანტიბაქტერიული, ტკივილგამაყუჩებელი და სხვ. საშუალებანი; სადეზინფექციო ხსნარები (გარეგანი ხმარებისათვის).

**პენატები** (ლათ. penates), ძველ რომაულ მითოლოგიაში ოთახისა და კერის, შემდეგ კი მთელი რომაელი ხალხის მფარველი ღმერთები. თითოეულ ოჯახს ორი პ. ჰყავდა, მათ გამოსახულებებს კერის ახლოს ათავსებდნენ. პ-ის სახელმწ. კულტს განაგებდა უზენაესი ქურუმი, რ-იც *ვესტას* ტაძარში სწირავდა მათ მსხვერპლს. გადატანითი მნიშვნელობით პ. — ოჯახური კერა, მშობლიური სახლი.

**პენ ბაი** (22. X. 1896, გუანდუნის პროვ., ხაიფინის მაზრა, — 30. VIII. 1930, შანხაი), ჩინეთის კომპარტიის მოღვაწე. ჩინ. კპ წევრი 1921-იდან. 1921—22 სწავლობდა მოსკოვში აღმოსავლეთის მშრომელთა კომუნისტურ უნ-ტში. 1923 შექმნა და მეთაურობდა გლეხთა კავშირს ხაიფინში. 1924 იყო გომინდანის ცაკ-ის გლეხთა განყ-ბის მდივანი. 1927-იდან ჩინ. კპ ცკ-ის წევრი. 1927 შემოდგომაზე პ. ბ-ის ხელმძღვანელობით შეიქმნა ხაილუფინის პირველი საბჭოთა რ-ნი ჩინეთში. 1927 დეკ. გუანჯოუს კომუნის მიწათმოქმედების სახ. კომისარი. 1928-იდან იყო პარტ. სამუშაოზე შანხაიში, ჩინ. კპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი. 1929 წ. 24 აგვ. გომინდანელებმა დააპატიმრეს და ციხეში მოკლეს.

**პენგე** (უნგრ. pengö, სიტყვასიტყვით — წკარუნა), ფულის ერთეული უნგრეთში 1925—46 წლებში. II მსოფლიო ომმა (1939—45) და ფაშისტურმა ოკუპაციამ გამოიწვია მისი ინფლაცია და გაუფასურება, 1947 ფულის რეფორმამ პ. შეცვალა *ფორინტით*.

**პენელოპე** (Penelope), ჰომეროსის პოემის „ოდისეის“ ერთ-ერთი გმირი, ოდისევსის ცოლი, რ-იც ქმარს 20 წელი ერთგულად ელოდებოდა. აბეზარი საქმროები რომ მოეშორებინა და დრო მოეგო, პირობა დადო, მამამთილის ლაერტეს სუდარას რომ მოვქსოვ, საქმროს მერე ავირჩევო. მაგრამ დღისით მოქსოვილს ღამით არღვევდა, სანამ საქმროებმა ეშმაკობა არ გაუგეს. მაშინ პ-მ გამოაცხადა, იმას გავყვები, ვინც ოდისევსის მშვილდით შეჯიბრში გაიმარჯვებსო (იმედი ჰქონდა, რომ ვერავინ შეძლებდა ამ მშვილდის მოზიდვას). ამასობაში ოდისევსიც ფარულად დაბრუნდა შინ და საქმროები ამოჟლიტა. პ. ცოლქმრული ერთგულების საზ. სახელია.

**პენეპლენი** (ინგლ. peneplain < ლათ. paene — თითქმის და ინგლ. plain — ვაკე), დენუდაციური ვაკე, რ-იც წარმოიქმნება დანგრეული მთების ადგილას ჰუმიდური ჰავის პირობებში, დიდი ტექტონ. ციკლების ბოლოს (დედამიწის ქერქის განვითარების ოროგენიული ეტაპიდან ბაქნურზე გადასვლის დროს).

პენზა. დიდების ქუჩა.



**პენზა,** ქალაქი, რსფსრ პენზის ოლქის ცენტრი, მდ. სურის (ვოლგის შენაკადი) ნაპირზე. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. 515 ათ. მცხ. (1983). დაარსდა 1663 წ. 1801-იდან საგუბერნიო ქალაქია. 1894 შეიქმნა პირველი მარქსისტული წრეები, 1905 ჩამოყალიბდა რსდმპ პენზის ჯგუფი. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 წ. 21 დეკ. (1918 წ. 3 იანვ.). 1928—30 იყო შუა ვოლგის მხარის პენზის ოკრუგის ცენტრი, 1939 წ. 4 თებ-იდან — საოლქო ცენტრი.

პ. სსრკ მანქანათმშ. დიდი ცენტრია. განვითარებულია აგრეთვე მსუბუქი, კვების, საშენ მასალათა მრეწველობა. პ-ში არის პოლიტექ., საინჟინრო-სამშენებლო, სას.-სამ., პედ. ინ-ტები, ქარხანა-უმაღლესი ტექ. სასწავლებელი, საკავშ. დაუსწრებელი საფინანსო-ეკონ. ინ-ტის ფაკ-ტი, 13 საშ. სპეც. სასწავლებელი. ქიმ. მანქანათმშ. საკავშ. სამეცნ.-კვლ. და საპროექტო-ტექნოლ. ინ-ტი, სართავი მანქანათმშ. ექსპერ.-საკონსტრუქტორო ინ-ტი. დრამ. და თოჯინების თეატრები, ცირკი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, სამხატვრო გალერეა. ბოტან. ბაღი. პ-ში ცხოვრობდა და მოღვაწეობდა ბ. *ბელინსკი*. 1855—63 აქაურ გიმნაზიაში ასწავლიდა ვ. ი. ლენინის მამა ი. ულიანოვი. ქალაქში არის მისი სახ. მუზეუმ-სამკითხველო.

**პენზიასი** (Penzias) არნო ალანი (დ. 1933, მიუნხენი), ამერიკელი ასტროფიზიკოსი. განათლება მიიღო ნიუ-იორკის „სიტი-კოლეჯში“ და კოლუმბიის უნ-ტში. 1961-იდან მუშაობს ნიუ-ჯერსში „ბელ-ტელეფონ ლაბორატორისში“. *რელიქტური გამოსხივების* აღმოჩენისათვის რ. *უილსონთან* ერთად მიენიჭა ნობელის პრემია (1978).

**პენზის ოლქი,** შედის რსფსრ შემადგენლობაში. შეიქმნა 1939 წ. 4 თებ. ფართ. 43,2 ათ. $км^2$. მოსახლ. 1496 ათ. კაცი (1983), აქედან ქალაქში ცხოვრობს 59%. ცენტრი — ქ. პენზა. ოლქი მდებარეობს შუა ვოლგისპირეთში. ტერიტ. უმეტესი ნაწილი ვოლგისპირა მაღლობს უკავია. მთავარი მდ-ებია: სურა, მოქშა, ხოპიორი და ვორონა. ძირითადად გავრცელებულია შავმიწა ნიადაგი. ტერიტ. უმეტესი ნაწილი ტყესტეპის ზონაშია. ტყე უკავია ტერიტ. მხოლოდ 20%. განვითარებულია მანქანათმშენებლობა (უმთავრ. ქიმ. და საფეიქრო მანქანათმშ., ხელსაწყოთმშენებლობა, ველოსიპედებისა და მოტოველოსიპედების წარმოება), მსუბუქი და კვების მრეწველობა. სოფ. მეურნეობაში განვითარებულია მემარცვლეობა და მეცხოველეობა. მოჰყავთ ხორბალი, ჭვავი, ქერი, მარცვლეულ-პარკოსნები, შვრია, ფეტვი, წიწიბურა, შაქრის ჭარხალი, მზესუმზირა, კანაფი, ბოსტნეული, კარტოფილი, საკვები კულტურები. მეცხოველეობა სახორცე-სარძეო მიმართულებისაა. ოლქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1967).

**პენი** ალექსანდრე (14. II. 1906, ნიჟნეკოლიმსკი, ახლანდ. იაკუტ. ასსრ, — 1972, თელ-ავივი), ებრაელი პოეტი. ცხოვრების რთული გზა განვლო. 1927-იდან გადასახლდა პალესტინაში. იყო ისრაელის კომპარტიის წევრი. ითვლება ისრაელის პოეზიაში პოლიტ. ლექსის ფუძემდებლად. მისი მაღალმხატვრული ლექსები და პოემები მიმართულია ფაშიზმის, ექსპლუატაციის წინააღმდეგ, გამსჭვალულია მშრომელთა უკეთესი მომავლის, ხალხთა ძმობისა და მშვიდობისათვის ბრძოლის პათოსით. პ. წერდა ლირ. ლექსებსაც. მის შემოქმედებაზე დიდი გავლენა მოახდინა ვ. მაიაკოვსკის ნაწარმოებებმა, რ-თა მთარგმნელი და პოპულარიზატორიც იყო.

*თხზ.*: ლეორეხ პადერეხ, თელ-ავივი, 1959; Сердце в пути. Стихи, М., 1965.

*ნ. ბაბალიკაშვილი.*

**პენი** იური მოსეს ძე [24. V (5. VI). 1854, ქ. ნოვოალექსანდროვსკი, ახლანდ. ზარასაი, ლიტვ. სსრ, — 1. III. 1937, ვიტებსკი], საბჭ. ფერმწერი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1881—86) პ. ჩისტიაკოვთან. 1891-იდან ცხოვრობდა ვიტებსკში, სადაც დააარსა ბელორუსიაში პირველი სამხატვრო სკოლა-სტუდია (1892—1918). მოწაფეები — მ. შაგალი, ს. იუდო-

ვიჩი. 1890–1900-იან წლებში ხატავდა პეიზაჟ-ჟანრებს („ქუჩა ვიტებსკში"). პ-ის ჟანრულ სურათებში დიდი სიმართლითაა ასახული ღარიბ ებრაელთა ყოფა („გაყრა"), ხალხური ტიპები („ძველი ჯარისკაცი", 1902), 1905 რევ. ამბები („გაფიცვის შემდეგ"). 1917 შემდეგ ხატავდა საბჭ. სინამდვილის ამსახველ სურათებს („მეწაღე კომკავშირელი", 1925; ყველა დასახელებული სურათი ბელორ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, მინსკი). პ-ის ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია პორტრეტისა და ჟანრული საწყისების შერწყმა.

**პენი** (ინგლ. penny), პ ე ნ ს ი [ინგლ. pence (მრ. რ.)], 1. ძვ. ანგლოსაქსური ვერცხლის მონეტა, VIII ს. II ნახევარში შეიცავდა 1,5 გ ვერცხლს, XVI ს. ნახევრისათვის კი – 0,5 გ. XVIII ს. ბოლოს პ-ს ჭრიდნენ სპილენძისაგან, ხოლო 1860-იდან – ბრინჯაოსაგან. 2. დიდი ბრიტ. ხურდა ფული; უდრის 1/100 გირვანქა სტერლინგს. 3. ფინეთის ხურდა ფული; უდრის 1/100 ფინ. მარკას.

**პენინინის ალპები** (იტალ. Alpi Pennine, ფრანგ. Alpes Pennines), ქედების სისტემა დას. ალპებში, იტალიასა და შვეიცარიაში, მონბლანის ალმ-ით, დიდი სენ-ბერნარისა და სიმპლონის უღელტეხილებს შორის. ს. სიგრძე დაახლ. 100 *კმ*-მდე, სიმაღლე 4634 *მ*-მდე (პიკი დიუფური). უმთავრესად აგებულია გნაისებითა და ფიქლებით. პ. ა. ერთ-ერთი ყველაზე მაღალი და ძნელად მისადგომი რ-ნია ალპებში. კლასიკურადაა გამოხატული მთის მყინვარული ლანდშაფტი (გამყინვარების ფართ. 621 *კმ*²). 2800–3000 *მ*-ზე დაბლა სუბალპ. და ალპ. მდელოებია, 2200–2300 *მ* ქვემოთ შემოსილია ტყით. ტურიზმი, ალპინიზმი, სამთო-სათხილამურო სპორტი.

**პენინის მთები** (Pennine Chain), მთები დიდი ბრიტანეთის კუნძულზე. სიგრძე დაახლ. 250 *კმ*, სიმაღლე 893 *მ*-მდე (მთა კროს-ფელი). უმთავრესად აგებულია კირქვებითა და ქვიშაქვებით. თხემი პლატოსებრია, დას. კალთები—ციცაბო, აღმ. – უფრო დამრეცი. გავრცელებულია მანანიანი, ტორფნარი და მდელო. ქვედა სარტყელში მეჩხერი ტყეა. ტურიზმი.

**პენიტენციური სისტემები** (<ლათ. poenitentia – მონანიება), სასჯელის მოხდის განსაზღვრული წესი და რეჟიმი კაპიტალისტური ქვეყნების სატუსაღოებში. პირველი დამუშავებული პ. ს. კვაკერებმა შემოიღეს 1786 ფილადელფიაში (პენსილვანიის შტატი) თავიანთ საპყრობილეში. კვაკერების რელიგ. შეხედულებით, დამნაშავის გამოსწორების საუკეთესო საშუალებაა მონანიება, რისთვისაც საჭიროა დამნაშავის მარტო დარჩენა საკუთარ თავთან, ღმერთთან და ბიბლიასთან. ასეთი (ფილადელფიური თუ პენსილვანიური) სისტემის დამახასიათებელი ნიშანია მსჯავრდებულის სრული იზოლაცია გარე სამყაროსაგან, ტუსაღობა სიმარტოვეში – დღისითაც და ღამითაც. XIX ს. დასაწყისში ქ. ობერნში (აშშ) ჩამოყალიბდა მეორენაირი სისტემა, რ-ის მიხედვითაც მსჯავრდებულები დღისით თუმცა ერთად მუშაობდნენ, მაგრამ ერთმანეთს არ უნდა დალაპარაკებოდნენ, ღამით კი ცალ-ცალკე საკნებში იყვნენ. XIX ს. 40-იან წლებში ინგლისში აღმოცენდა ე. წ. პროგრ. სისტემა, რ-ის მიხედვითაც სასჯელის მოხდისას მსჯავრდებულისათვის ადგენენ სხვადასხვა რეჟიმიან რამდენიმე ეტაპს. საპყრობილის ადმინისტრაციას მსჯავრდებულის ქცევის შესაბამისად შეუძლია ან მოათავსოს იგი უმაღლეს, შემსუბუქებული რეჟიმის კლასში და მისცეს მას სხვადასხვა შეღავათი ან, პირიქით, გადაიყვანოს დაბალ, უფრო მკაცრი რეჟიმის კლასში. პროგრ. სისტემა ახლაც მოქმედებს სხვადასხვა ქვეყანაში და ყველგან თავისებურებებით ხასიათდება (განასხვავებენ ამ სისტემის ინგლ., ირლანდ., ფრანგ. და სხვ. სახეობებს). პენიტენციურ დაწესებულებათა სახესხვაობას წარმოადგენს რეფორმატორიუმი, რ-იც შეიქმნა XIX ს. დასასრ. ქ. ელმირაში (ნიუ-იორკის შტ.). იგი გამიზნულია ახალგაზრდა (16-იდან 30 წლამდე) დამნაშავეთათვის, რ-თაც ენიშნებათ თავისუფლების აღკვეთა მისი ზუსტი ვადის აღუნიშნავად, ე. ი. რ-თათვისაც გამოტანილია გ ა ნ უ ს ა ზ ღ ვ რ ე ლ ი გ ა ნ ა ჩ ე ნ ი. რეფორმატორიუმში სასჯელს იხდიან პროგრ. სისტემით; იგი მიზნად ისახავს დამნაშავის აღზრდას შემდგომი ცხოვრებისათვის. რეფორმატორიუმი გარეგნულად ჰუმანურია, ნამდვილად კი, ისევე როგორც კაპიტალ. ქვეყნების სხვა პენიტენციური დაწესებულებები, ამცირებს მსჯავრდებულის ადამიანურ ღირსებებს და მათ რესოციალიზაციას ვერ აღწევს. *ვ. მაყაშვილი.*

**პენიცილინი,** ქიმიურად მსგავსი ბუნებრივი და ნახევრად სინთეზური ანტიბიოტიკების ჯგუფი. პ-ის მოლეკულის ბირთვი—6-ამინოპენიცილინმჟავა (6-აპმ) შედგება 4-წევრიანი β-ლაქტამური და 5-წევრიანი თიაზოლიდინური რგოლისაგან. სხვადასხვა სახის პ. ერთმანეთისაგან განსხვავდება რადიკალის (R) ხასიათით გვერდით ჯაჭვში.

ბუნებრივ პ-ს (ბპ) გამოიმუშავებს Penicillium-ის გვარის მრავალი სახეობა და ზოგი სხვა ჩანთიანი სოკო. პირველად (1929) ბპ გამოყო ა. ფლემინგმა P. notatum-იდან; სსრკ-ში პ. მიიღეს 1942 P. crustosum-იდან ზ. ერმოლიევამ და ტ. ბალეზინამ. პ-ის ანტიმიკრობული აქტივობა განპირობებულია მიკრობის უჯრედული კედლის წარმოქმნის შეფერხებით. ზოგი მიკრობი (მაგ., სტაფილოკოკი) წარმოქმნის ფერმენტ პენიცილინაზას, რ-იც თიშავს ლაქტამურ რგოლს და ამცირებს პ-ის აქტივობას. ცნობილია 1500-ზე მეტი ნახევრად სინთეზური პ. (ნსპ), რ-თაგან ზოგი (მ ე ტ ი ც ი ლ ი ნ ი, ო ქ ს ა ც ი ლ ი ნ ი და სხვ.) მოქმედებს ბპ-ის მიმართ მდგრად სტაფილოკოკებზე, სხვები (ფ ე ნ ე ტ ი ც ი ლ ი ნ ი, პ რ ო პ ი ც ი ლ ი ნ ი) მდგრადია მჟავე არის მიმართ. არსებობს ისეთი ნსპ-ც (ა მ პ ი ც ი ლ ი ნ ი, კ ა რ ბ ე ნ ი ც ი ლ ი ნ ი), რ-თა ანტიმიკრობული მოქმედება ბპ-ზე ფართოა. *ნ. ნუცუბიძე.*

ყველა პ. ნაკლებტოქსიკურია, თუმცა ზოგჯერ იწვევს ალერგიულ მოვლენებს. ბპ ძლიერ აქტიურია სტაფილოკოკების, პნევმოკოკების, გონოკოკების, სტრეპტოკოკების, მენინგოკოკების, აგრეთვე აიროვანი განგრენის, ტეტანუსის, ბოტულიზმის, ჯილეხის, დიფთერიის, ათაშანგის გამომწვევების, ზოგიერთი მაავადებელი სოკოს მიმართ, ნაკლებად ან სულ არ არის აქტიური კუჭ-ნაწლავისა და ტიფის ბაქტერიების, ბრუცელოზის, შავი ჭირის, ტუბერკულოზის გამომწვევების, რიკეტსიების, ვირუსების, უმარტივესებისა და თითქმის არცერთი სოკოს მიმართ. ბპ-ს იყენებენ პნევმონიის, სეფსისის, კანის, რბილი ქსოვილებისა და ლორწოვანი გარსების ჩირქოვანი ინფექციების, ჩირქოვანი პლევრიტის, პერიტონიტის, ცისტიტის, ოსტეომიელიტის, დიფთერიის, ქუნთრუშის, ეპიდემიური მენინგიტის, გონორეის, ათაშანგისა და სხვ. დროს. ბიცილინს და მის პრეპარატებს ძირითადად იყენებენ რევმატიზმის სამკურნალოდ და პროფილაქტიკისათვის, აგრეთვე ათაშანგის სამკურნალოდ, ამპიცილინს – სასუნთქი გზების, კუჭ-ნაწლავის ტრაქტისა და საშარდე გზების დაავადებათა დროს.

**პენიცილიუმი** (Penicillium), უსრულო სოკოების გვარი. მოიცავს 250-მდე სახეობას, რ-თაგანაც ზოგიერთს ჩანთიანი სტადია ახასიათებს და ამის გამო პლექტასკალესნაირთა რიგს ეკუთვნის. მიცელიუმზე ვითარდება ფუნჯისებრ დატოტვილი კონიდიათმტარები, რ-ზედაც წარმოიქმნება უფერული კონიდიუმების ძეწკვი. პ-ის სახეობები საპროფიტებია, გავრცელებულია ყველგან, განსაკუთრებით დიდი რაოდენობითაა ნიადაგში. ვითარდებიან მცენარეული და ცხოველური წარმოშობის პროდუქტებზე და აფუჭებენ მათ. ასეთია, მაგ., ციტრუსების ნაყოფის მწვანე ობი და სხვ. პ-ის ზოგიერთი სახეობა (P. chrysogenum და P. notatum) *პენიცილინის* მისაღებად გამოიყენება, ზოგი (P. camemberti და P. roqueforti) – მეტყეობაში.

**პენკი** (Penck) ალბრეხტ (25. IX. 1858, ლაიფციგი, – 7. III. 1945, პრაღა), გერმანელი გეომორფოლოგი. 1885–1906 ვენის უნ-ტის პროფესორი, 1906–26 ბერლინის უნ-ტის გეოგრ. და ოკეანოლოგიის ინ-ტის დირექტორი. პ-ის ძირითადი შრომები

პენზის ოლქი. სოფ. ლერმონტოვო. მ. ლერმონტოვის მუზეუმ-კარმიდამო „ტარხანი".

პენზის ოლქი

1 რიაზანის ოლქი

შეეხება ზოგადი გეომორფოლ. და მეოთხეული პერიოდის გეოლ. საკითხებს. პ-ს ეკუთვნის მყინვარული პერიოდის ცალკეულ ეპოქებად (გიუნცური, მინდელური, რისული, ვიურმული) დანაწევრება.

**პენკი** (Penck) ვალტერ (30. VIII. 1888, ვენა, — 29. IX. 1923, შტუტგარტი), გერმანელი გეოლოგი და გეომორფოლოგი, გერმ. გეომორფოლ. სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ა. *პენკის* შვილი. 1914-იდან ლაიფციგის უნ-ტის პრივატ-დოცენტი, 1915—18 სტამბოლის უნ-ტის პროფესორი. პ-მა განავითარა მოძღვრება, რ-ის მიხედვით რელიეფი წარმოიქმნება დედამიწის ქერქის ვერტ. მოძრაობებისა და დენუდაციური პროცესების ურთიერთმოქმედების შედეგად. შეიმუშავა რელიეფის კვლევის ახ. მეთოდი — ე. წ. მორფოლოგიური ანალიზი.

*თხზ.*: Морфологический анализ, пер. с нем., М., 1961.

**პენ-კლუბი** (P. E. N. — აბრევიატურა ინგლ. სიტყვებისა poets — პოეტები, essayists — ესეისტები, novelists — რომანისტები), მწერალთა საერთაშორისო გაერთიანება. შეიქმნა 1921 ინგლ. მწერალი ქალის კ. ე. დოსონ-სკოტის ინიციატივით. ამავე წელს მიიღეს ქარტია, რ-იც, გარკვეულ მორალურ-პოლიტ. ხასიათის ვალდებულებების გარდა, არავითარ მოთხოვნას არ უყენებს თავის წევრებს. პ.-კ-ის სათავეში დგანან პრეზიდენტი და აღმასრ. კომიტეტის მუდმივი გენ. მდივანი. პრეზიდენტებად ირჩევენ სხვადასხვა ქვეყნის წარმომადგენლებს, ხოლო გენ. მდივანი ყოველთვის ინგლისელია. პ.-კ-ის პრეზიდენტები იყვნენ ჯ. *გოლზუორთი*, ჰ. *უელსი*, ჟ. *რომენი*, ა. *მილერი* და სხვ. პ.-კ-ის კონგრესები ტარდება სხვადასხვა ქვეყანაში. II მსოფლიო ომის დროს პ.-კ. პროგრ. როლს თამაშობდა, მხარს უჭერდა და ეხმარებოდა ფაშიზმისაგან დევნილ მწერლებს. მაგრამ 50-იანი წწ. შემდეგ მის საქმიანობაში შეინიშნება ანტისაბჭოური გამოხდომებიც.

**პენჟინის უბე**, ოხოტის ზღვის შელიხოვის ყურის ჩრდ.-აღმ. ნაწილი. სიგრძე 300 *კმ*, საშ. სიგანე 65 *კმ*, სიღრმე 62 *მ*-მდე. მოქცევის სიმაღლე 12,9 *მ*-მდე (უდიდესი წყნარ ოკეანეში). გაყინულია ოქტ. ბოლოდან აპრილამდე. პ. უ-ს ერთვის მდ. პენჟინა.

**პენსი**, იხ. *პენი*.

**პენსია** (ლათ. pensio — გადახდა), სსრკ-ში — ყოველთვიური ფულადი უზრუნველყოფა, რ-საც იღებენ მოქალაქეები საზოგადოებრივი მოხმარების ფონდებიდან მოხუცებულობის, შრომის უნარის დაკარგვის, ავადმყოფობისა და სხვა შემთხვევაში. სახელმწ. პ-ების შესახებ კანონის თანახმად (1956 წ. 14 ივლ.), სახელმწ. პ. ენიშნებათ: მუშებს, მოსამსახურეებსა და სხვა მოქალაქეებს, რ-ებზეც ვრცელდება სახელმწ. *სოციალური დაზღვევა*, ვადიანი სამსახურის რიგითი, სერჟანტთა და ზემდეგთა შემადგენლობის სამხ. მოსამსახურეებს, უმაღლესი და საშ. სპეც. სასწავლებლების, სკოლებისა და კადრების მოსამზადებელი კურსების მოსწავლეებს, სხვა მოქალაქეებს, თუ ისინი დაინვალიდდნენ სახელმწ. ან საზ. მოვალეობათა ან სსრკ მოქალაქის მოვალეობის შესრულებასთან დაკავშირებით (ადამიანის სიცოცხლის გადარჩენა, სოციალ. საკუთრების ან სოციალ. მართლწესრიგის დაცვა და სხვ.). 1964 წ. 15 ივლ. კანონმა კოლ-ბის წევრთა პ-ებისა და დახმარების შესახებ (იხ. სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები, 1964 წ. №29, მ. 340) კოლმეურნეთა და მათი ოჯახის წევრებისათვის დაამკვიდრა სოც. უზრუნველყოფის მყარი სისტემა (იხ. СП СССР, 1972, № 17, მ. 86; 1973, № 25, მ. 143).

მოხუცებულობის პ. ენიშნებათ მუშებს, მოსამსახურეებსა და კოლ-ბის წევრებს. მამაკაცებს — რ-ებსაც შეუსრულდათ 60 წელი და აქვთ არანაკლებ 25 წლის მუშაობის სტაჟი, ქალებს — რ-ებსაც შეუსრულდათ 55 წელი და აქვთ არანაკლებ 20 წლის მუშაობის სტაჟი. მუშაობის იმავე სტაჟით, მაგრამ 5 წლით ადრე პ-ის მიღების უფლება აქვთ ინვალიდებს სამხ. მოსამსახურეთა რიცხვიდან, რ-ებიც დაინვალიდდნენ სსრკ-ის დაცვის დროს ან სამხ. სამსახურის სხვა მოვალეობათა შესრულებისას მიღებული ჭრილობის, კონტუზიისა თუ დასახიჩრების გამო, ან იმ ავადმყოფობის შედეგად, რ-იც ფრონტზე ყოფნასთან იყო დაკავშირებული. შეღავათიანი პირობებით (ასაკის, შრომის სტაჟის მიხედვით) მოხუცებულობის პ-ის მიღების უფლება აქვთ განსაზღვრული კატეგორიის მუშებს და მოსამსახურეებს, რ-ებიც მუშაობენ მიწისქვეშა სამუშაოებზე, შრომის მავნე პირობებიან სამუშაოებზე და ცხელ საამქროებში, აგრეთვე უსინათლო მუშებს და მოსამსახურეებს, ქალებს, რ-ებმაც შობეს და 8 წლის ასაკამდე აღზარდეს 5 და მეტი შვილი. მოხუცებულობის პ. განისაზღვრება მუშაკის ფაქტობრივი ხელფასის პროცენტების მიხედვით. თუ მუშის ან მოსამსახურის მუშაობის უწყვეტი სტაჟი 15 წელზე მეტია, ხოლო საერთო სტაჟი მამაკაცებს აქვთ არანაკლებ 35 წლისა, ქალებს კი არანაკლებ 30 წლისა, მათ ეძლევათ დანამატი — პ-ის 10%. პენსიონერებს, რ-ებიც არ მუშაობენ და კმაყოფაზე ჰყავთ შრომისუუნარო ოჯახის წევრები, ერთი წევრისათვის მიეცემათ დანამატი — პ-ის 10%, ხოლო 2 ან მეტი წევრისათვის — 15%.

1980 წ. 1 იანვრიდან განსაზღვრული კატეგორიის მუშაკებისათვის დაწესებულია პ-ის მიღების ნაცვლად (სურვილისამებრ) დანამატის დარიცხვა საპენსიო ასაკის შესრულების შემდეგ ყოველი ნამუშევარი წლისათვის თვიურად 10 მან. ოდენობით (დანამატის საერთო ოდენობა არ უნდა აღემატებოდეს 40 მანეთს). სამამულო ომის III ჯგუფის ინვალიდებს პ. ეძლევათ სრულად, თუ პ-ისა და ხელფასის ჯამი არ აღემატება 300 მანეთს. ამავე ფარგლებში პ-ის მიღების უფლება მიენიჭათ სპეც. ჩამონათვალით გათვალისწინებულ მუშაკებს. საერთოდ კი 1980-იდან ყველა მომუშავე პენსიონერს უფლება აქვს პ. და ხელფასი ერთად მიიღოს 150 მან. ფარგლებში (იხ. СП СССР, 1979, № 24, მმ. 152, 154).

ინვალიდობის პ. ენიშნებათ მუშებს, მოსამსახურეებსა და კოლმეურნეებს შრომის უნარის მუდმივად ან ხანგრძლივი ვადით დაკარგვისას. საერთო სტაჟის ხანგრძლივობა, რაც აუცილებელია ასეთი პ-ის დანიშვნისათვის, დამოკიდებულია მუშა-მოსამსახურეების წლოვანებაზე, მათ სქესსა და შრომის პირობებზე. შრომითი დასახიჩრების ან პროფ. დაავადების შედეგად გამოწვეული ინვალიდობისას და აგრეთვე 20 წ. ასაკამდე მუშებსა და მოსამსახურეებს პ. ენიშნებათ მუშაობის სტაჟისაგან დამოუკიდებლად. პ-ის ოდენობა განისაზღვრება ინვალიდობის მიზეზისა და ჯგუფის, მისი ხელფასისა და იმ სამუშაოს მიხედვით, რ-საც მუშაკი ასრულებდა. I და II ჯგუფის ინვალიდებს ეძლევათ პ-ის დანამატი მუშაობის განუწყვეტელი სტაჟის მიხედვით და აგრეთვე მაშინ, თუ ისინი არ მუშაობენ და კმაყოფაზე ჰყავთ შრომისუუნარო ოჯახის წევრები. I ჯგუფის ინვალიდებს მათი მოვლა-პატრონობისათვის დამატებით ეძლევათ 15 მან. თვეში. I და II ჯგუფის ინვალიდებს, რ-თა შემოსავალი არ აღემატება 120 მან. თვეში, პ. ეძლევათ სრულად. II ჯგუფის ინვალიდებს, რ-ებსაც ხელფასი 120 მან-ზე მეტი აქვთ და აგრეთვე III ჯგუფის ინვალიდებს, პ. ეძლევათ ისეთი ოდენობით, რომ პ. და მიღებული ხელფასი ერთად არ აღემატებოდეს მთელ იმ ხელფასს, რ-იც პ-ის დანიშვნის წინ ჰქონდათ. ამასთან III ჯგუფის ინვალიდებს, თუ მათი ხელფასი არ აღემატება 120 მან. თვეში, ეძლევათ დანიშნული პ-ის არანაკლებ 50%.

მარჩენალის დაკარგვის გამო პ. ეძლევათ მუშის, მოსამსახურის ან კოლმეურნის ოჯახის შრომისუუნარო წევრებს, რ-ებიც მარჩენალის რჩენა-კმაყოფაზე იმყოფებოდნენ, მისი გარდაცვალების ან უგზოუკვლოდ დაკარგვის შემთხვევაში. ოჯახის შრომისუუნარო წევრებად ითვლებიან: შვილები, ძმები, დები და შვილიშვილები, რ-ებსაც არ შესრულებიათ 16 წელი (მოსწავლეებს — 18 წ.) ან ამ ასაკზე უფროსნი არიან, მაგრამ დაინვალიდდნენ 16 წლამდე ასაკში (ამასთან თუ ძმებს, დებს და შვილიშვილებს არ ჰყავთ შრომისუნარიანი მშობლები), მამა, დედა, ცოლი, ქმარი, მამაკაცები 60 წ. და ქალები — 55 წ. ასაკს მიღწეულნი ან თუ ისინი ინვალიდები არიან; ერთ-ერთი მშობელი ან მეუღლე, ასაკისა და შრომის უნარის მიუხედავად, თუ იგი არ მუშაობს და უვლის გარდაცვლილი მარჩენალის შვილებს, ძმებს, დებს და შვილიშვილებს, რ-ებსაც 8 წელი არ შესრულებიათ. შვილად აყვანილებს პ-ის მიღების უფლება აქვთ მშობლების თანაბრად, ხოლო ნაშვილევებს — ღვიძლი შვილის თანაბრად.

ნამსახურობის პ. ენიშნებათ ზოგიერთი კატეგორიის მუშაკებს (იხ. *ნამსახურობა*). მათი ასაკი და შრომისუნარიანობის მდგომარეობა მხედველობაში არ მიიღება. ასეთი პ-ის დადგენისათვის აუცილებელია მუშაობის განსაზღვრული სტაჟი. სსრკ მინისტრთა საბჭოს 1949 წ. 28 სექტ. დადგენილებით არსებობს განსაკუთრებული წესი მეცნ. მუშაკთა საპენსიო უზრუნველყოფის შესახებ.

პერსონალური პ. ენიშნებათ პირებს, რ-საც განსაკუთრებული დამსახურება მიუძღვით საბჭ. სახელმწიფოს წინაშე, რევ., სახელმწ., საზ. და საქმეურნეო საქმიანობაში, ან თვალსაჩინო დამსახურება აქვთ კულტ., მეცნიერებისა და ტექ. სფეროში, ამ პირთა გარდაცვალების შემთხვევაში კი — მათი ოჯახის წევრებს. დამსახურებათა მიხედვით ინიშნება საკავშ., რესპ. და ადგილ. მნიშვნელობის პერსონალური პ.; მომუშავე პერსონალურ პენსიონერებს უფლება აქვთ პ. და ხელფასი ერთად მიიღონ 350 მან. ფარგლებში. პერსონალურ პენსიონერებს ეძლევათ განსაზღვრული შეღავათები — კომუნალური მომსახურების ხარჯებს ისინი იხდიან 50%-ის ოდენობით; შეღავათები ეძლევათ აგრეთვე წამლების შეძენისას და ა. შ.

*ნ. წერეთელი.*

**პენსილვანია** (Pennsylvania), შტატი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. ფართ. 117,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 11,9 მლნ. კაცი (1980), აქედან დახლ. 71,5% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. ჰარისბერგი. უდიდესი ქ-ები და სამრეწვ. ცენტრებია პიტსბურგი და ფილადელფია (ტვირთბრუნვით აშშ-ის მეორე საზღვ. ნავსადგური ნიუ-იორკის შემდეგ).

პ-ის ტერიტ. უმეტესი ნაწილი უჭირავს აპალაჩებს (სიმაღლე 979 *მ*-მდე), რ-საც ალეგანის ციცაბო ბეჭი გამოყოფს აპალაჩის პლატოსაგან. სამხრ.-აღმ. მხარეში ატლანტისპირა დაბლობია. ჰავა ზომიერია. ნალექები დახლ. 1000 *მმ* წელიწადში. მდ-ები ოჰაიო, სასკუიჰენა და დელავერი სანაოსნოა.

პ. ეკონომიკურად ქვეყნის ერთ-ერთი ყველაზე განვითარებული შტატია. მოსახლ. რაოდენობითა და დასაქმებულთა რიცხვით იგი მე-4 ადგილზეა ქვეყანაში, დამუშავებითი მრეწვ. პროდუქციის ღირებულებით — მე-5-ზე. განვითარებულია ლითონდამუშავება და მანქანათმშ., უმთავრესად მანქანა-მოწყობილობის წარმოება, გემთ- და რეაქტორთმშენებლობა, ელექტროტექ. და რადიოელექტრონული, აგრეთვე ნავთობგადამუშ., ქიმ., სილიკატურ-კერამ., ტრიკოტაჟის, სამკერვალო, საფეიქრო მრეწველობა. სოფ. მეურნ. სასაქონ-

ლო პროდუქციის 3/4-ზე მეტს იძლევა მესაქონლეობა და მეფრინველეობა. განვითარებულია მებაღეობა და მებოსტნეობა.

XVVII ს. I ნახევარში პ-ში ბატონობისათვის ერთმანეთს ეცილებოდნენ ინგლისი, ჰოლანდია და შვეცია. XVII ს. 60-იან წლებში ხხელთ იგდეს ინგლისელებმა, კოლონია დაარსეს (80-იანი წწ.) და თითქმის მთლიანად ამოწყვიტეს ადგილ. ინდიელი მოსახლეობა. ჩრდ. ამერიკაში დამოუკიდებლობისათვის ომის (1775—83) დროს, 1776, ფილადელფიაში გამოცხადდა აშშ-ის შექმნა. აშშ-ის სამოქალაქო ომში (1861—65) პ. ჩრდილოეთის მხარეზე იბრძოდა.

**პენტაგონი** (ინგლ. Pentagon < ბერძნ. pentaagōnon — ხუთკუთხედი), აშშ-ის სამხედრიო სამინისტროს შენობა (ხუთკუთხედის ფორმა აქვს) ვაშინგტონის მახლობლად, ვირჯინიას შტატში. ფართო მნიშვნელოიბით, აშშ-ის სამხ. უწყება, რ-იც უდიდეს გავლენას ახდენს აშშ-ის პოლიტიკაზე.

**პენტამეტრი** (ბერძნ. pentametros — ხუთტერფიანი), ანტიკურ ანუ კვანტიტატიური (ბერძნულ-რომაულ) ლექსთწყობაში ელეგიიური დისტიქის (ორტაეპიანი სალექსო ზომის) მეორე ტაეპი (სტრიქონი). იგი 14-მარცვლიანია და ცეზურით ორ თანაბარ ნაწილად იყოფა. თითოეულ ნახევარში პირველი ორი ტერფი დაქტილია (—◡◡), რ-ის პირველი ხმოვანი (resp. მარცვალი) გრძელია, მომდევნო კი — მოკლე. ტაეპის შიგნით, ცეზურის წინ და ბოლოს, წყვილი დაქტილი თითო ერთმარცვლიანი (შეკვეცილი) დაქტილით მთავრდება (ე. ი. თითოეული ნახევარტაეპი $2^1/_2$ დაქტილს შეიცავს). მისი გრაფიკული სქემაა:

–́◡◡ –́◡◡ –́ || –́◡◡ –́◡◡ –́

შდრ.: ტირტეოსის სტრიქონი (ს. ყაუხჩიშვილის თარგმანი):

სამშობლოს გულისთვის თავს||გასწირავს მამაცად ის.

*აკ. გაწერელია.*

**პენტანები,** $C_5H_{12}$, აციკლური *ნაჯერი ნახშირწყალბადები*; არსებობს პ-ის 3 იზომერი: ნორმალური პ., იზოპენტანი და ნეოპენტანი [$t_{დუღ}$ 36,07; 27,85 და 9,50°C; $t_{დნ}$ —129,72, — 159,7 და — 16,55°C; სიმკვრივეები (20°C) 626,0, 619, 7 და 591,0 *კგ/მ*$^3$ შესაბამისად]. პ-ს ღებულობენ ბუნებრივი აირის კონდენსატისაგან, ნავთობისაგან და სხვ. იყენებენ საწყის ნივთიერებად ნავთობქიმ. პროცესებსა და ძირითად ორგ. სინთეზში.

**პენტატონიკა** (ბერძნ. pente — ხუთი და tonos — ტონი), ხუთსაფეხურიანი ბგერითი სისტემა (ძვ. „ჩინური" ან „შოტლანდიური გამა"). პ-ის ძირითადი ტიპი ანჰემიტონურია (უნახევარტონო). მის ბგერათრიგში მეზობელ საფეხურებს შორის მხოლოდ 1 ან 1,5 ტონია და არ არის ნახევარი ტონი, რის გამოც პ-ს არ ახასიათებს მძაფრი კილოური მიზიდულობანი. ხუთსაფეხურიანი ბგერათრიგის პირობებში შესაძლოა პ-ის 5 ვარიანტი:



პ-ისთვის დამახასიათებელია სამბგეროვანი უნახევარტონო ინტონაციური საქცევი — ტრიქორდი (მაგ., სოლ-მი-რე). პ. მუს. აზროვნების ერთ-ერთი ადრინდ. საფეხურია. მრავალსაუკუნოვანი განვითარების პროცესში სპეც. მცირეტერციული ინტერვალების თანდათან შევსების გზით იგი მრავალი ხალხის მუსიკაში სრულ შვიდსაფეხურიან ჰემიტონურ (ნახევარტონიან) კილოდ ჩამოყალიბდა. პ. სუფთა სახით გავრცელებულია უმთავრესად აღმ. ხალხთა მუსიკაში (ჩინელები, ვიეტნამელები, სსრკ-ში — თათრები, ბაშკირები, ბურიატები), მაგრამ მისი ელემენტები გვხვდება მრავალი სხვა ხალხის არქაული წყობის მელოდიებშიც. ეგზოტიკური თუ არქაული სახეების შესაქმნელად პ-ს ხშირად მიმართავდნენ კომპოზიტორებიც (შოპენი, დებიუსი, ბარტოკი, ჩაიკოვსკი, რიმსკი-კორსაკოვი, მშველიძე, თაქთაქიშვილი და სხვ.).

ქართ. ხალხ. მუსიკაში პ. სუფთა სახით შემორჩენილია ძირითადად მთის დიალექტებში (განსაკუთრებით ხევსურეთში), მაგრამ მცირედიაპაზონიანი უნახევარტონო (ტრიქორდული) საქცევები ფართოდაა გავრცელებული თითქმის ყველა კუთხეში. ხევსურულ დიალექტში გვხვდება აგრეთვე პ., რ-იც ნახევარ ტონს შეიცავს (მი-ფა-ლა-სი-რე).

*ლიტ.*: Гиршман Я., Пентатоника и ее развитие в татарской музыке, М., 1960; Квитка К. В., Избр. труды, т. 1, М., 1971.

*მ. ჟორდანია.*

**პენტაქორდი** (ბერძნ. pente — ხუთი და chordē — სიმი) მ უ ს ი კ ა შ ი, დიატონური კილოს ხუთსაფეხურიანი ბგერათა რიგი წმინდა კვინტის ფარგლებში, აგრეთვე დიატონური ბგერათრიგის 5 შერეული საფეხურის გამის მსგავსი თანამიმდევრობა.

**პენტელაშვილი** იოანე, XVIII ს. II ნახევრისა და XIX ს. I მეოთხედის ქართველი მდივან-მწიგნობარი, მთარგმნელი. ცნობილია მისი გადაწერილი სიგელ-გუჯრები და ხელნაწერები. მონაწილეობდა საიათნოვას სომხ. ლექსების შემცველი ხელნაწერის გადაწერაში (სსრკ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის ქართ. ხელნაწერთა ფონდი). 1808 გადაწერა სას. შინაარსის კრებული (ხელნაწერთა ინ-ტი, ხელნაწ. A-308). 1798 თარგმნა სომეხი საეკლ. მოღვაწისა და მწერლის ვარდან აიგეკცის იგავ-არაკთა კრებ. „მელის წიგნი".

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ძ ე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 2, თბ., 1940; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; მელის წიგნი ანუ იგავ-არაკების კრებული ვარდანისა, ე. თაყაიშვილის რედ., ტფ., 1899.

*გ. მიქაძე.*

**პენტვა,** ბამბის, სელის, მატყლის და სხვ. ბოჭკოების გაფაშრება, მათი გაწმენდა მინარევებისა და მანკებისაგან. სართავი წარმოების ერთ-ერთი მთავარი პროცესი. პ. მიმდინარეობს ბოჭკოების ფენაზე საპენტი მანქანის მუშა ორგანოების (დანებიანი, მანებიანი ან შოლტებიანი დოლები და საპენტელები) დარტყმითი ზემოქმედებით. შოლტების კონსტრუქციის მიხედვით განასხვავებენ თამასიან, ნემსებიან, ხერხებიან და კომბინირებულ საპენტელებს.

ბამბის ბოჭკოს საპენტი მანქანის. მკვებავ ბუნკერს აწვდიან წინასწარგაფაშრებულ ბოჭკოს. აქედან ბოჭკო გადაეცემა დანებიან დოლს. დანები ბრუნავს 8 — 10 *წმ*$^{-1}$ (500 — 600 *ბრ/წთ*) სიხშირით, ბოჭკოს ფენას აცლის ბლუჯებს და ყრის ცხაურზე. ამ დროს ბლუჯები დამატებით შეინჯღრევა და მათგან გამოცალკევებული მინარევები ცხაურებიდან გამოცვივდება. ვენტილატორი ბადიანი დოლებიდან გამოწოვს ჰაერს, რის გამოც შეიქმნება ჰაერის ნაკადი, რ-იც ბამბის ბლუჯებს ხსნის დოლის დანებიდან და ცხაურიდან და გადააქვს ბადიან დოლებში. ამ დოლების ბრუნვისას ცალკეული ბლუჯებიდან იქმნება ფენები, რ-ებსაც დოლებს ზედაპირიდან აცლის სახსნელი ცილინდრები. შემდეგ ეს ფენები გადაეცემა მკვებავი ცილინდრების ჩამჭერს, იქიდან კი — საპენტელას, რ-იც ბრუნავს 15—17 *წმ*$^{-1}$ (900—1000 *ბრ/წთ*) სიხშირით და აფაშრებს ბამბის ფენას მასზე თამასების დარტყმით, ამასთან აცლის მინარევებს. ჰაერის ნაკადს ბამბის ბლუჯები თამასებიდან გადააქვს შემდეგ მანქანაზე.

**პენტოდი** [ბერძნ. pente — ხუთი და *(ელექტრ)ოდი*], ხუთელექტროდიანი *ელექტრონული მილაკი*, რ-იც შედგება კათოდის, ანოდისა და 3 ბადისაგან (მმართველი, მაეკრანებელი და ანტიდინატრონული). მცირე სიმძლავრის (რამდენიმე *ვტ*) პ-ს უმთავრესად იყენებენ *მიმღებ-მაძლიერებელ ელექტრონულ მილაკად*, მძლავრ (რამდენიმე ათეულ *ვტ* და მეტი) პ-ს კი — *გენერატორულ ელექტრონმილაკად*. პ-ის საშუალებით აგენერირებენ და აძლიერებენ დაბალი და მაღალი სიხშირის ელექტრულ სიგნალებს სხვადასხვა ფორმის ელექტრული რხევების მისაღებად.




პენტოდი. პენტოდის სქემა: 1—შესათბობი კათოდი; 2—კათოდის შემთბობი; 3—მმართველი ბადე; 4—მაეკრანებელი ბადე; 5—ანტიდინატრონული (პენტოდის) ბადე; 6—ანოდი.

**პენტოზები** (<ბერძნ. pente — ხუთი), *მონოსაქარიდების* ჯგუფის ორგანული ნაერთები, რ-თა ნახშირბადული ჩონჩხი ხუთი ატომისაგან შედგება. პ. თავისუფალ მდგომარეობაში ბუნებაში არ მოიპოვება. პ.— *არაბინოზა* და *ქსილოზა*— შედის სხვადასხვა მცენარეული პოლისაქარიდისა და გლიკოზიდის შედგენილობაში, რიბოზა *ნუკლეინის მჟავების* შემადგენელი ნაწილია. პ. არაორგ. მჟავების მოქმედებით გარდაიქმნება *ფურფუროლად*.

**პენტოზოფოსფატური ციკლი,** რთული ფერმენტული პროცესი, რ-იც უზრუნველყოფს ნახშირწყლების აერობულ დაჟანგვას გლიკოლიზისა და ტრიკარბონმჟავების ციკლის გვერდის ავლით; პ. ც-ს თან სდევს ნიკოტინამიდადენინდინუკლეოტიდფოსფატის (ნადფ·H) აღდგენა. ციკლის საწყისი ნაერთია D-გლუკოზო-6-ფოსფატი, რ-იც უჯრედში წარმოიქმნება გლუკოზის ფოსფორილირებისას. აღნიშნული ნაერთი ძირითადია ნახშირწყლების, როგორც პ. ც-ის, ისე გლიკოლიზური გარდაქმნის დროს. პ. ც. ბევრად უფრო რთულია, რადგან შუალედი პროდუქტები შეიძლება გამოყენებულ იქნეს სხვა გარდაქმნებშიაც. განსაკუთრებით დიდია პ. ც-ის მნიშვნელობა მცენარეების ნივთიერებათა ცვლაში, სადაც პ. ც-ის რეაქციები, რ-ებიც უკუმიმართულებით მიდიან, მონაწილეობენ $CO_2$-ის ასიმილაციაში.

*ნ. ნუცუბიძე.*

**პენუტი,** ენით მონათესავე ინდიელ ტომთა ჯგუფი, რ-იც კოლონიზაციამდე (XVI—XVIII სს.) განსახლებული იყო ჩრდ. ამერიკის დას. განაპირა რ-ნებში. ჩრდ. ამერ. დასავლეთის კოლონიზაციამდე პ. გვაროვნ.-ტომობრივი წყობილების სხვადასხვა საფეხურზე იყვნენ და ერთმანეთისაგან განსხვავდებოდნენ ეკონ. განვითარების დონითა და საქმიანობით. XIX ს-ში მოხდა პ-ის მიწების ექსპროპრიაცია, ინდიელთა უმრავლესობა გაანადგურეს, ნაწილი რეზერვაციებში დაასახლეს. 1960-იანი წლებისათვის დაახლ. 5 ათ. კაცი ითვლებოდა, რ-თაც შენარჩუნებული ჰქონდათ პ-ის ენები.

**პენხუ,** პ ე ს კ ა დ ო რ ი ს კ უ ნ ძ უ ლ ე ბ ი, არქიპელაგი ტაივანის სრუტეში, ჩინეთის ტერიტორია. აერთიანებს 64 კუნძულს. საერთო ფართ. 127 *კმ*$^2$. ჭარბობს ბრტყელი ბაზალტური პლატოები (სიმაღლე 48 *მ*-მდე). ნაპირები ძლიერ დანაწევრებულია. ჰავა ტროპ. მუსონურია. ნალექები 1000 *მმ*-ზე მეტი წელიწადში (მაქს. ზაფხულშია). შემოდგომაზე ხშირია ტაიფუნი. მოჰყავთ ბატატი, არაქისი, სიმინდი, ფეტვი. თევზჭერა.

კონტინენტური ჩინეთიდან გადმოსული პირველი მოახალშენენი პ-ზე ძვ. წ. III ს-ში გაჩნდნენ. ჩინ. მატიანის ცნობებით, VI ს. დასასრ. სუის დინასტიის იმპერატორმა პ-ს გამგებლად გაგზავნა მხედართმთავარი ჩენ ლენი. მონღოლთა ბატონობის პერიოდში ჩინეთში დაარსდა (1360) პ-ს სამეთვალყურეო ბიურო. 1623 პ. მიიტაცეს ჰოლანდიელებმა, რ-ებიც შემდგომ კ. ტაივანზეც გადასხდნენ. 1661 — 62 ჩინ. ჯარებმა განდევნეს ჰოლანდიელები პ-დან და ტაივანიდან. იაპ.-ჩინ. ომის (1894—95) შედეგად პ. და ტაივანი მიიტაცეს იაპ. იმპერიალისტებმა. II მსოფლიო ომში (1939—45) იაპ. განადგურების შემდეგ, 1945 პ. და ტაივანი კვლავ ჩინეთს შეუერთდა. 1949-იდან ჩან კაიშის ჯარის დარჩენილი ნაწილები პ-სა და ტაივანზე

გაიხიზნენ, სადაც დღემდე ინარჩუნებენ ხელისუფლებას.

**პენჯაბელები,** ინდოეთში პენჯაბის შტატსა და პაკისტანის სასაზღვრო რ-ნებში მცხოვრები ხალხი. საერთო რაოდ. 69,7 მლნ. კაცზე მეტი (1978, შეფასება). პ-ის უმრავლესობა ლაპარაკობს პენჯაბურ ენაზე, დანარჩენები — ჰინდი ენაზე (ინდოეთი), ლენდი დიალექტებსა და ურდუ ენაზე (პაკისტანი). რელიგიით უმრავლესობა ინდოეთში ინდუისტია, პაკისტანში — მუსლიმანი. პ. ჩამოყალიბდნენ სხვადასხვა ადგილ. ეთნ. ჯგუფების საფუძველზე. უძველესი ხანიდან მათ შეერწყნენ მოსული ჯგუფები, რ-ებიც დამკვიდრდნენ აქ არიელების, სკვითების, არაბებისა და სხვ. შემოსევებთან დაკავშირებით. პ-ის შემადგენლობაში მსხვილი კომპონენტების სახით შევიდნენ ჯატები, რაჯპუტები, გუჯარები. ძვ. წ. III ათასწლეულიდან პ. ცნობილი იყვნენ თავიანთი მაღალი კულტურით (ჰარაფის ცივილიზაცია) და შექმნეს უძლიერესი სახელმწიფოები (მაგ., ტაქსილისა და სხვ.). პ-ის ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება, განვითარებულია ფეიქრობა, მეთუნეობა, მეხალიჩეობა, ხეზე კვეთა.

**პენჯაბი** (სპარს. ფანჯ — ხუთი, აბ — წყალი, მდინარე; ხუთმდინარეთი), ბუნებრივი და ისტორიული მხარე სამხრ. აზიაში, ინდოეთისა და პაკისტანის ტერიტორიაზე. უჭირავს ინდ-განგის ვაკის ჩრდ. ნაწილი. აგებულია უმთავრესად მდინარეული ნალექებით. დას. ნაწილში არის თალის ქვიშიანი უდაბნო. პ-ს რწყავს მდ-ები: სატლეჯი, ჯელამი, ჩინაბი, რავი და ბიასი, რ-თა შეერთებით წარმოიქმნება მდ. პანჯნადი (ინდის მარცხ. შენაკადი). ჰავა მშრალია და თბილი. იანვ. საშ. ტემპ-რა 13—16°C, მაისისა დაახლ. 35°C. ნალექები 150-იდან 700 *მმ*-მდე წელიწადში. გავრცელებულია გაუდაბნოებული სავანა ეკლიანი ბუჩქნარით. კულტ. ლანდშაფტს უჭირავს ტერიტ. 70—90%. პ. დაქსელილია სარწყავი არხებით. მთავარი ქ-ებია: ლაჰორი (პაკისტანი) და ამრიტსარი (ინდოეთი).

ძვ. წ. III ათასწლეულსა და II ათასწლ. I ნახევარში პ. შედიოდა მსოფლიოს ერთ-ერთი უძველესი ცივილიზაციის (ე. წ. ჰარაფის, ასევე ინდური ანუ პროტოინდური) გავრცელების ზონაში. ძვ. წ. II ათასწლ. II ნახევრიდან პ-ში დასახლდნენ არიული ტომები, რ-თა აღრევით ადგილ. მოსახლეობასთან ჩამოყალიბდა ინდოარიული ხალხები და ტომები. ძვ. წ. VI ს. დასასრ. პ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი აქემენიდთა ძვ. სპარს. სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა. ძვ. წ. 327—325 დაიპყრო ალექსანდრე მაკედონელმა, რ-ის გარდაცვალების შემდეგ პ. მაურიების ძვ. ინდური იმპერიის გამგებლობაში მოექცა. ძვ. წ. II ს. დასასრ. — ახ. წ. VI ს. შუა წლებამდე პ. თანამიმდევრობით შედიოდა ბერძენ-ინდოელთა სამეფოში, ქუშანის იმპერიაში, გუპტების ინდ. სახელმწიფოსა და ეფტალიტების სახელმწიფოს შემადგენლობაში, ამ უკანასკნელის დაშლის შემდეგ (567) პ-ში აღმოცენდა რამდენიმე მცირე სახელმწიფო, რ-საც მართავდნენ ადგილ. გამგებლები. VII ს-იდან პ. დაიპყრეს ომაიანებმა, XI ს. დასაწყისში პ. ღაზნევიდთა სახელმწიფოს ნაწილია. XII ს. დასასრ. შედიოდა *დელის სასულთნოს*, *დიდი მოგოლების* სახელმწიფოს შემადგენლობაში. მუსლიმანი გამგებლების ბატონობის გამო პ-ში ფართოდ გავრცელდა ისლამი.

XVI ს. დასაწყისიდან პ-ში გაიშალა სიქების მოძრაობა, რ-ის შედეგად XVIII ს. 60-იან წლებში შეიქმნა სიქების რამდენიმე დამოუკიდებელი სამთავრო. XIX ს. დასაწყისში რანჯიტ სინგჰმა (განაგებდა 1799 — 1839) მდ. სატლეჯის დასავლეთით მდებარე მიწები გააერთიანა ერთიან დამოუკიდებელი პენჯაბის სახელმწიფოდ. ინგლისელებისა და სიქების ომების (1845—46, 1848—49) შედეგად პ. დაიპყრო ინგლისის ოსტინდ. კომპანიამ. 1947 აგვ-ში ინდ. კავშირისა და პაკისტ. დომინიონების შექმნის შედეგად პ. (რელიგ. ნიშნით) ორ ნაწილად გაიყო. მუსლიმანებით დასახლებული დას. ნაწილი პაკისტანს მიეკუთვნა, სიქებითა და ინდუსებით დასახლ. აღმოსავლეთი ინდოეთის შემადგენლობაში დარჩა.

**პენჯაბი,** შტატი ჩრდ.-დას. ინდოეთში, მდ. სატლეჯის (ინდის შენაკადი) აუზში. ფართ. 50 ათ. *კმ*². მოსახლ. 16,7 მლნ. კაცი (1981). ადმ. ც. — ქ. ჩანდიგარჰი (შტატის ბუნების შესახებ იხ. სტ. *პენჯაბი*, ბუნებრივი და ისტ. მხარე). შტატის ეკონომიკა უმთავრესად აგრ. ხასიათისაა. დამუშავებული მიწის დაახლ. 1/2 სარწყავია. სასურსათო კულტურებიდან მოჰყავთ ხორბალი (ინდ. მთლიანი მოსავლის დაახლ. 1/4), პარკოსნები, ქერი, სიმინდი, ბრინჯი, კარტოფილი, ტექ. კულტურებიდან — ბამბა (ინდ. მოსავლის დაახლ. 1/5) და შაქრის ლერწამი. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს, ცხვარს, თხას. განვითარებულია საფეიქრო (ამრიტსარი და ლუდჰიანა) და კვების მრეწველობა. სას.-სამ. და სპორტ. ინვენტარის წარმოება, ველოსიპედების აწყობა, ქაღალდის ფ-კა, ცემენტის ქ-ნები, მძიმე წყლისა და ხელოვნური სასუქების ქ-ნა (ნანგალი). შინამრეწველური წარმოება. პ-ის მეურნეობაში დიდ როლს თამაშობს ბჰაკრა-ნანგალის ჰიდროენერგეტ. კომპლექსი.

**პენჯაბი,** პროვინცია ჩრდ.-აღმ. პაკისტანში, ინდისა და მისი შენაკადების აუზში. ფართ. 182 ათ. *კმ*². მოსახლ. 47,1 მლნ. კაცი (1981). ადმ. ც. — ქ. ლაჰორი (პროვ. ბუნების შესახებ იხ. სტ. *პენჯაბი*, ბუნებრივი და ისტ. მხარე). პ. ეკონომიკურად ქვეყნის ყველაზე განვითარებული რ-ნია. მეურნ. საფუძველია მრავალდარგოვანი სარწყავი მიწათმოქმედება. დიდია მრეწვ. მნიშვნელობაც. პ-ის წილად მოდის ქვეყნის ტერიტ. დაახლ. 23% და მოსახლ. დაახლ. 55%, ხორბლის საერთო-ეროვნ. მოსავლის დაახლ. 80%, ბამბისა და შაქრის ლერწმის — 70%, მრეწვ. პროდუქციის 45%. მოჰყავთ ხორბალი, ბრინჯი, ჯოვარი, სიმინდი, ბამბა, შაქრის ლერწამი, ზეთოვნები, აშენებენ უმთავრესად ცხვარსა და თხას. იღებენ ქვანახშირს, სტიბიუმს, ქვამარილს, ნავთობს. განვითარებულია კვების, საფეიქრო, მანქანათსაშ., ლითონდასამუშ., ქიმ., ცემენტის მრეწველობა. შინამრეწველური წარმოება.

**პენჯაბური ლიტერატურა,** ინდოეთის პენჯაბის შტატსა და პაკისტანის ტერიტორიაზე მცხოვრები პენჯაბელი ხალხის ლიტ-რა. პენჯაბელთა ფოლკლორი შორეულ წარსულში იღებს სათავეს. პ. ლ-ის ადრეული ძეგლების (VIII—X სს.) ავტორები არიან ბუდისტური სექტების წარმომადგენლები, ჩარპატი (890—990) და გორაქნათი (940—1030), რ-ებიც თავიანთ მოძღვრებას ჰიმნების საშუალებით ქადაგებდნენ. ამავე პერიოდში შეიქმნა ეპიკური „თქმულება ცალხელა ასრაჯზე". მთელი ეს ლიტ-რა ანტიფეოდ. ხასიათისა იყო. პ. ლ-ის პირველი მნიშვნელოვანი წარმომადგენელია სუფი პოეტი ბაბა ფარიდი (1173 ან 1175—1265).

ჩრდ.-დას. ინდოეთის დემოკრ. პოეზიის თავისებური ანთოლოგიაა *სიქების* წმიდა წიგნი *ადიგრანთჰი* (1604), რ-შიც თავმოყრილია ინდ. მონოთეისტური რელიგიის სიქიზმის ფუძემდებლის *ნანაკისა* და სხვ. პოეტების ნაწარმოებები. პ. ლ-ის მნიშვნელოვანი ძეგლია „მეათე გურუს წიგნი" (1724). მასში შევიდა სიქების უკანასკნელი მოძღვრის გოვინდ სინგჰის (1666—1708) მხატვრული და ფილოს. ნაწარმოებები (მ. შ. ავტობიოგრ. პოემა „არაჩვეულებრივი პიესა") და მისი მიმდევრების თხზულებები. XVIII ს. და XIX ს. I ნახ. პ. ლ-ში თავი იჩინა ეროვნ. თვითშეგნების ზრდამ, ფეოდალიზმთან ბრძოლის ტენდენციებმა. ეს იგრძნობა სუფი პოეტების ბულჰე შაჰის (1680—1752/58), ვარის შაჰის (1735 — 1784), ჰაშიმ შაჰის (1751—1821), აჰმედ შაჰისა (1768—1840) და სხვ. პოეზიაში. XIX ს. I ნახევარში შექმნილ ნაწარმოებებში აისახა პენჯაბელთა ბრძოლა ინგლ. კოლონიზატორთა წინააღმდეგ (მუჰამად იარი). ინგლისელთა მხრივ პენჯაბელთა კულტურისა და ეროვნ. ინტეგრაციის დამუხრუჭების ცდის მიუხედავად XIX—XX სს-ში პ. ლ. მნიშვნელოვნად განვითარდა, გაჩნდა ახ. ჟანრები. აღსანიშნავია ბჰაი ვირ სინგჰის (1872—1957), პურან სინგჰის (1881—1931), დჰანი რამ ჩატრიკის (1876—1954) შემოქმედება.

XX ს. 20-იან წლებში ჩამოყალიბდა რევ. ლიტ-რა. 20—30-იან წლებში განვითარდა რომანისა და მოთხრობის ჟანრები, პუბლიცისტიკა. 1947 შემდეგ პ. ლ. უფრო ფართოდ ვითარდება ინდოეთში (იხ. აგრეთვე *პაკისტანი*. ლიტერატურა), აღსანიშნავია მწერლების: ნანაკ სინგჰის (1897—1971), კარტარ სინგჰ დუგალის (დ. 1917), ამრიტა პრიტამის (დ. 1919) და სხვ. შემოქმედება. ინდ. პ. ლ-ში წამყვანი მიმართულებაა რეალიზმი.

პაკისტანში შოვინისტურ-მილიტარისტულმა რეჟიმმა უპირატესობა მიანიჭა ლიტ-რას ურდუ ენაზე, რ-იც პენჯაბელთა სალიტ. ენადაც ითვლება. ამის მიუხედავად, დემოკრ. მოძრაობამ ხელი შეუწყო ეროვნ. ლიტ-რათა განვითარებას. 60—70-იანი წწ. მწერლები, რ-ებიც ადრე მხოლოდ ურდუ ენაზე წერდნენ, ახლა ნაწარმოებებს ქმნიან პენჯაბურზეც.

პენჯ. პოეზიაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს დას. მოდერნიზმზე დაფუძნებულ ექსპერიმენტალიზმს, აგრეთვე ტრადიციონალისტურ პოეზიას, რ-იც უმეტესად ურდუს პოეზიის გავლენას განიცდის, კრიტიკაში გაძლიერდა დემოკრ. და პროგრ. ტენდენციები. მეორე მხრივ, იგრძნობა მაოიზმის იდეათა ზემოქმედებაც. ლიტმცოდნეები და კრიტიკოსები უფრო ხშირად ეყრდნობიან პაკისტ. და ინდ. პენჯაბელთა საერთო კულტ. ტრადიციებს.

*გამოც.*: Воскресное утро. Новеллы панджабских писателей Индии, М., 1973; О храбрых, нежных и влюбленных. Сказания Пятиречья, М., 1967; Стихи пенджабских поэтов, М., 1957.

*ლიტ.*: Мохан Сингх, Панджабская литература, წგნ.: История индийских литератур, пер. с англ., М 1964; Серебряков И., Пенджабская литература, М., 1963.

**პეონაჟი** (ფრანგ. peonage<ესპ. peon — დღიური მუშა, მოჯამაგირე), უშუალოდ მწარმოებლის (უპირატესად გლეხის) ფეოდალურ-ბატონყმური ექსპლუატაციის ფორმა, რ-იც მას და მის შთამომავლობას მემამულის ან მეწარმის პეონებად (მევალეებად) აქცევს. «ზოგიერთ ქვეყანაში, განსაკუთრებით მექსიკაში, მონობა არსებობს ფარული ფორმით, ეგრეთწოდებული „პეონაჟის" სახით» (მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, გვ. 215). მამის მიერ ვალის გადაუხდელობაზე პასუხისმგებლობა კანონით შვილს ეკისრებოდა, რასაც შედეგად შთამომავლობათა მონობა მოჰყვებოდა. პ. ჩაისახა ამერ. ესპ. კოლონიებში XVI ს. II ნახევარში. იგი როგორც ფეოდალიზმის ერთ-ერთი გადმონაშთი სახეშეცვლილი ფორმით ამჟამადაც არსებობს ლათ. ამერ. ბევრ ქვეყანაში. კაპიტალ. ქვეყნების კომუნისტური პარტიები და პროგრ. პროფკავშირები იბრძვიან პ-ის სისტემის აღმოსაფხვრელად.

**პეონი** (ბერძნ. paiōn — ჰიმნი, საგალობელი), ანტიკურ ლექსთწყობაში ოთხმარცვლიანი ტერფი, რ-ის ერთი მარცვალი გრძელი იყო, სამი — მოკლე. გრძელ და მოკლე მარცვალთა სხვადასხვანაირი განლაგების მიხედვით განირჩეოდა: პირველი პ. (—∪∪∪), მეორე პ. (∪—∪∪), მესამე პ. (∪∪—∪), მეოთხე პ. (∪∪∪—).

სილაბურ-ტონურ ლექსთწყობაში გრძელი და მოკლე მარცვლების ნაცვლად მახვილიანი და უმახვილო მარცვლების სათანადო განლაგება გვაქვს. ქართულ სალექსო სქემებში მეორე პ. ერთ-ერთი ძირითადი ტერფია. მაგ.:

> გადმოფრენას ეს ყორანი
> მადათოვზე აპირებს. (გ. ტაბიძე).

**პეორია** (Peoria), ქალაქი აშშ-ში, ილინოისის შტატში, მდ. ილინოისის ნაპირზე. 124 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 364 ათ. (1980). „სიმინდის სარტყლის" სატრანსპ., სავაჭრო და სამრეწვ. ცენტრი. მეტალურგია, სსას.-სამ. მანქანათმშ., ელექტროტექ., კვების, ქიმ. მრეწველობა. პ-ის მახლობლად ილებენ ბიტუმოვან ნახშირს.

**პეპელეთი,** მთა რაჭის ქედის სამხრ. განშტოებაზე, მდ-ების ჩიხურისა და ხასიეთისწყლის წყალგამყოფზე. სიმაღლე 2083 *მ*. აგებულია შუაიურული პორფირიტული წყების ქანებით. მთის ქვედა კალთები შემოსილია წიფლნარით, ზემო — სუბალპ. მდელოთი. *გ. მარგველანი.*

**პეპელმანი** (Pöppelmann) მატთეუს დანიელ [3 (?). V. 1662, ჰერფორდი, ვესტფალია, — 17.I. 1736, დრეზდენი], გერმანელი არქიტექტორი. 1710 ინახულა რომი და ნეაპოლი, 1715 — პარიზი. პ-ის მთავარი ნამუშევარია ცვინგერის ანსამბლი დრეზდენში (1711—22). ანსამბლში შედის საზეიმო დანიშნულების კვადრ. მოედანი, თაღოვანი გალერეა-ტრიბუნები და პავილიონლოჟეები. ნაგებობის საერთო კლასიცისტური ხასიათი შეხამებულია მოცულობათა და სკულპტ. დეკორის (ბ. პერმოზერი) ბაროკკოულ დინამიკასთან. დეკორში შეტანილია *როკოკოს* ელემენტებიც. პ. არის გერმანიაში ამ სტილის ერთ-ერთი ფუძემდებელი.

**პეპლები,** იხ. *ქერცლფრთიანები.*

**პეპლურასებრნი** (Psychodidae), მწერების ოჯახი ორფრთიანთა რიგისა. პატარ-პატარა (1—4 *მმ* სიგრძის) მწერებია. ოჯახში 4450-მდე სახეობაა. გავრცელებულია მთელ დედამიწაზე. სსრკ-ში, ძირითადად სამხრეთში, რამდენიმე ათეული სახეობა გვხვდება. პ-თა მატლები ბინადრობენ ლპობაად მცენარეულ ნარჩენებში, ზოგი — წყალში. სისხლისმწოვი სახეობების მატლები ცხოვრობენ ნიადაგისა და თიხის კედლების ბზარებში, მღრღნელებისა სოროებში და სხვ. ზოგ სახეობას (მაგ., Phlebotomus papatassi) გადააქვს სხვადასხვაა დაავადების (ცხელება პაპატაჩი და კანის ლეიშმანიოზი) გამომწვევები.

**პეპტიდაზები,** ჰიდროლაზების კლასის ფერმენტები. ცილებსა და პეპტიდებში *პეპტიდური ბმების* ჰიდროლიზის კატალიზატორი. პ. ფართოდ არის გავრცელებული მცენარეულ და ცხოველურ ქსოვილებში, მიკროორგანიზმებში. კუჭ-ნაწლავის ტრაქტის პ. მნიშვნელოვან როლს ასრულებენ საკვები ცილის გადამუშავებაში, ზოგიერთ პ-ს (თრომბინი, პლაზმინი) დიდი მნიშვნელობა აქვს სისხლის შედედებისათვის. პ-ის პრეპარატები გამოიყენება როგორც მედიცინაში, ისე სახ. მეურნეობაში. *ნ. ნუცუბიძე.*

**პეპტიდები** (<ბერძნ. peptos — მოხარშული, გადახარშული), ნაერთები, რ-ებიც შედგება პეპტიდური ბმებით დაკავშირებული ერთნაირი ან სხვადასხვა ამინომჟავის ნაშთისაგან; ამინომჟავათა ნაშთების რაოდენობის მიხედვით განარჩევენ დი-, ტრი-, ტეტრა- და *პოლიპეპტიდებს*. დაბალმოლეკულური პ. მცირე რაოდენობით გვხვდება თითქმის ყველა ცოცხალ უჯრედში. მაგ., ცხოველურ და მცენარეულ ქსოვილებში ფართოდაა გავრცელებული ტრიპეპტიდი *გლუტათიონი*, ხერხემლიანთა კუნთებში — დიპეპტიდი ანსერინი და *კარნოზინი*. პ-ს ეკუთვნის ბევრი ბუნებრივი ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერება: ზოგი ჰორმონი, ანტიბიოტიკი, სისხლის ანგიოტენზინები და კინინები და სხვ. პ. წარმოადგენს ხაზურ ან განშტოებულ ჯაჭვს, რ-ის ერთ ბოლოზე ამინოჯგუფია ($-NH_2$), მეორეზე — კარბოქსილის ჯგუფი ($-COOH$). ზოგი პ-ის ჯაჭვი შეკრულია. ასეთებია ციკლოპეპტიდები (ბაქტერიული ტოქსინები, ჰორმონები და ანტიბიოტიკები). მრავალი ბუნებრივი პ. შეიცავს ისეთ ამინომჟავებს, რ-ებიც არ გვხვდება ცილებში, მ. შ. D-ამინომჟავებს. პ-ს აქვს ამორფული თვისება, კარგად იხსნებიან წყალში, მჟავასა და ტუტეში, თითქმის არ იხსნებიან ორგ. გამხსნელებში, იშლებიან გათბობით (200—300°C-ზე). ცოცხალ უჯრედებში წარმოიქმნებიან ამინომჟავებიდან ან ცილის ფერმენტული დაშლისას. ქიმიურად სინთეზირებულია მრავალი ბიოლოგიურად აქტ. ბუნებრივი პ. და მათი მრავალრიცხოვანი ანალოგი. *ნ. ნუცუბიძე.*

**პეპტიდური ბმა,** ამიდური კავშირის სახე. წარმოიქმნება ერთ-ერთი ამინომჟავას α-ამინოჯგუფსა ($-NH_2$) და მეორე ამინომჟავას კარბოქსილის ჯგუფს ($-COOH$) შორის.

პ. ბ-ის ფერმენტული წარმოქმნა ცოცხალ უჯრედში ცილის ბიოსინთეზის დროს ხდება. დამუშავებულია პ. ბ-ის ქიმ. და ფერმენტული სინთეზისა და დაშლის მეთოდები, რ-თა მეშვეობითაც შესაძლებელი ხდება მთელი რიგი ბიოლოგიურად აქტ. პეპტიდის სინთეზი და ცილებსა და პეპტიდებში ამინომჟავათა თანამიმდევრობის დადგენა. *ნ. ნუცუბიძე.*

**პეპტონები,** ცილების არასრული ჰიდროლიზის პროდუქტები, რ-ებიც შედგება უმთავრესად სხვადასხვა *პოლიპეპტიდის* ნარევისაგან; გარდა ამისა პ. შეიცავენ დი- და ტრიპეპტიდებს, თავისუფალ ამინომჟავებს. პ. წარმოიქმნება კუჭის წვენისა და პანკრეასის ფერმენტების (პეფსინის, ტრიფსინის) მოქმედებით ცილებზე. პ-ის შედგენილობა და სახელწოდება გაპირობებულია იმ ცილით, საიდანაც არის იგი მიღებული (ხორცის პ., თევზის პ., კვერცხის პ. და სხვ.). პ-ს იყენებენ მიკრობიოლოგიაში საკვები არეების დასამზადებლად.

**პერ...** (ლათ. per — თავსართი; ნიშნავს რისამე სიჭარბეს, გადიდებას), ქიმიური ნაერთების სახელწოდებებში აღნიშნავს: 1. ელემენტის დაჟანგვის უმაღლეს ხარისხს (მაგ., პერმანგანატები); 2. ელექტროუარყოფითი ელემენტებით მდიდარ ნივთიერებებს, მაგ., პეროქსიდები; 3. ორგ. ნაერთებში წყალბადის ატომების მთლიანად ჩანაცვლებას რომელიმე სხვა ატომით (მაგ., პერფთორნახშირწყალბადი).

**პერანგა,** მთა მესხეთის ქედზე, მდ. მალალხევისღელის (კინტრიშის მარცხ. შენაკადი) სათავეებში. სიმაღლე 2235 *მ*. აგებულია პალეოგენური ტუფ-ბრექჩიებით, ტუფ-ქვიშაქვებით, ტუფ-კონგლომერატებითა და ანდეზიტებით კალთები ციცაბოა, შემოსილია ფართოფოთლოვანი ტყით, წვერზე სუბალპ. მდელოა. *დ. უკლება.*

**პერანგა,** მთა ლიხის ქედის დას. განშტოებაზე, მდ-ების ღვიზგისა (ყვირილის მარცხ. შენაკადი) და ძირულის წყალგამყოფზე. სიმაღლე 1588 *მ*. აგებულია შუაიურული პორფირიტული წყებით. თითქმის მთლიანად ტყითაა შემოსილი. *ლ. მარუაშვილი.*

**პერგამენტი** (გერმ. Pergament<ბერძნ. Pergamos — პერგამონი, ქალაქი მცირე აზიაში, სადაც ძვ. წ. II ს-ში ფართოდ იყენებდნენ პ-ს), გაუთრიმლავი ტყავი, ნაცარტუტაში გამოყვანილი ან გამოუყვანელი გამშრალი ტყავის ნახევარფაბრიკატი. პ-ში ბოჭკოები შეწებებულია და ქმნის უსტრუქტურო რქოვან (ხშირად გამჭვირვალე) მასას. პ-ს ახასიათებს შედარებით დიდი სიმტკიცე გაგლეჯაზე (100—120 *მეგპა*, ანუ 10—12 *კგძ/მმ²*), ძლიერ დაჭიმული პ. ხის საგნის დარტყმისას ბგერას გამოსცემს. ქაღალდის გავრცელებამდე პ-ს იყენებდნენ საწერად (იხ. *ეტრატი*),



პეპელმანი. მ. ცვინგერის სასახლის ანსამბლი. 1711—22. დრეზდენი. მარჯვნივ — სურათების გალერეის შენობა (1847—56. არქიტ. გ. ზემპერი და სხვ.).

აგრეთვე საისრისა და ფარების დასამზადებლად.

პ-ის მიღების ტექნოლ. პროცესის მთავარი ამოცანაა ტყავის ცილის უცვლელად შენარჩუნება. ამიტომ ტყავს ბეწვს აცლიან მექან. ხერხით ან $Na_2S$-ის კონცენტრირებული ხსნარით, რის შედეგად ნაკლებად გაფაშრებული სტრუქტურა წარმოიქმნება. პ-ის ნედლეულს მცირე ხნით ალბობენ, შემდეგ კი ნაცარტუტაში სწრაფად გამოჰყავთ. გაშრობის შემდეგ ნამავენ და გლიცერინითა და ორგ. მთრიმლავი ნივთიერებებით პოხავენ.

**პერგამონი** (ლათ. Pergamon, ბერძნ. Pergamos), ძვ. ქალაქი მცირე აზიაში (თანამედროვე ბერგამა). ძვ. წ. XII ს-ში დაარსეს ბერძნებმა. ძვ. წ. 283—133 პერგამონის სამეფოს დედაქალაქი იყო. ელინისტური კულტ. და ეკონ. ერთ-ერთი თვალსაჩინო ცენტრი. პ-ის ბ-კაში (ძვ. მსოფლიოში მეორე — ალექსანდრიის ბ-კის შემდეგ) 200000 გრაგნილი ინახებოდა. პირველად პ-ში იხმარეს საწერ მასალად პაპირუსის ნაცვლად ტყავი — პერგამენტი. განთქმული იყო პ-ის სამედ. სკოლა. 1878—86, 1900—06 და შემდგომ წლებში პ-ს იკვლევდნენ გერმ. არქეოლოგები: კ. ჰუმანი, ე. კურციუსი, დერპფელდი და ვიგანდი და სხვ.

ელინისტურ ხანაში პ-ს გარს ერტყა მძლავრი გალავანი ე. წ. ევმენეს კარიბჭით. ქალაქს გადმოჰყურებდა ტერასებად განლაგებული აკროპოლისი (ძირითადი მშენებლობა ძვ. წ. II ს.), ზედა ბაქნებზე იყო მეფეთა სასახლეები, არსენალი და ტრაიანეუმი, ქვემოთ ათენა ნიკეფოროსის სამლოცველო; მის მახლობლად ძვ. წ. III ს. II ნახევარში აღმართეს შესანიშნავი ქანდაკებები, მ. შ. გალების (მოქანდაკე ეპიგონე; შემონახულია რომაული პირებით); ბ-კა, დემეტრას ტაძარი, ზევსის საკურთხეველი (მარმარილო, დაახლ. 180, ანტ. კულტ. კოლექცია, ბერლინი), რ-ის 120 *მ* სიგრძის და 2,30 *მ* სიმაღლის გორელიეფურ ფრიზზე გამოსახულია გიგანტომაქია (ოლიმპის ღმერთების ბრძოლა გიგანტებთან), თეატრი (ძვ. წ. II ს.). დაბლობზე რომაული ქალაქის ნაშთია.

**პერგამონის სამეფო**, ძვ. სახელმწიფო მცირე აზიის ჩრდ.-დას. ნაწილში (ძვ. წ. 283—133). დედაქალაქი — პერგამონი. დამოუკიდებელ სახელმწიფოდ გამოაცხადა ფილეტერემ (იხ. *ატალიდები*). ქვეყნის მოსახლეობას შეადგენდნენ მისიელები, მასდიენები, პაფლაგონიელები, ბერძნები. ბუნებრივი სიმდიდრე (ხე-ტყე, მარმარილო, რკინა, ტყვია, თუთია, თიხა, ნოყიერი ნიადაგი, ნოყიერი საძოვრები) და ხელსაყრელი გეოგრ. მდებარეობა ხელს უწყობდა პ. ს-ის ეკონ. აყვავებას (მიწათმოქმედება, მევენახეობა, ხელოსნობა, მეთუნეობა, მეწაღეობა, ფეიქრობა; ვაჭრობა ხორბლით,



პეპტიდური ბმა.

ტყავით, სალებავებით, ქსოვილებით, კერამიკით, ხე-ტყით, პერგამენტით). მთავარი ნავსადგური იყო ქ. ელეა. სოფ. მეურნეობაში ძირითადი მწარმოებლები დამოკიდებული და ნახევრად დამოკიდებული მეთემეები იყვნენ, რ-ებიც ნატურალურ და ფულად გადასახადს იხდიდნენ სამეფო ხაზინისათვის. მიწის ნაწილი ეკავა სამხ. დასახლებებს, რ-ებშიც სანხ. მოსამსახურენი (კატეკები) ცხოვრობდნენ და საადგილმამულო გადასახადს იხდიდნენ. ჯარის ნახევარს დაქირავებულნი შეადგენდნენ. იყენებდნენ მონის შრომასაც. პ. ს-ში შემავალი ქალაქებიდან ზოგი მთლიანად იყო დამოკიდებული პ.ს-ზე (ტეოსი, ტრალისი. 167-მდე ეფესო), ზოგი ავტონომიის უფლებებით სარგებლობდა (ლამფსაკოსი, მაგნესია და სხვ.). ატალიდების სამფლობელოში შემავალ ტერიტორიას მეფის მიერ დანიშნული სტრატეგები განაგებდნენ. პ. ს-ს მუდმივი ქიშპი ჰქონდა სელევკიდების სახელმწიფოსთან, მაკედონიასთან, გალატიასთან. ძვ. წ. II ს. დასაწყისში პ. ს. ორიენტაციას იღებს რომის ძლიერი სახელმწიფოსაკენ. რომაელები სარგებლობენ ელინისტურ აღმ-ში გართულებული პოლიტ. ვითარებით და აზიაში გაბატონებისათვის მთავარ ფორპოსტად პ. ს-ს იყენებენ. მაკედონიის II ომში (200—197) და სელევკიდთა სირიის ომში (192—188) ატალიდები რომის მხარეზე იბრძოდნენ, რის სანაცვლოდაც რომმა მათ უბოძა თრაკიის ქერსონესი, ლიდია, ფრიგია, კარიისა და პამფილიის ნაწილი და ზოგიერთი ბერძნ. ქალაქი მცირე აზიაში. ევმენე II-ის შემდგომ პ. ს-ში კიდევ უფრო ძლიერად დამკვიდრდნენ რომაელები, ხოლო ატალე II(160/159—138) და ატალე III (138—133) მთლიანად რომის ხელისუფლებაზე იყვნენ დამოკიდებულნი. ძვ. წ. 133 ატალე III-მ სიკვდილის წინ თავისი სამეფო რომს უანდერძა. იმავე წელს (ან 132) იფეთქა ანტირომაულმა აჯანყებამ *არისტონიკეს* მეთაურობით. რომაელებმა აჯანყება ჩააქრეს (130) და პ. ს. რომის სახელმწიფოს პროვინციად — აზიად გამოაცხადეს.

*ლიტ.*: ს ა ნ ი კ ი ძ ე ლ., რომის გვიანდელი რესპუბლიკა, თბ., 1970; H a n s e n E., The Attalids of Pergamon, N. Y., 1947.



პერგოლა.

**პერგოლა** (იტალ. pérgola), ხვიარა მცენარეებით შემოსილი ტალავერი; თაღებსა და სვეტებზე დაყრდნობილი, ლარტყებით შეერთებული მსუბუქი ჩარჩოების რიგი, საჩრდილობელი. პ. XVI ს. ტერასულ პარკებსა და XVII—XVIII სს. რეგულარულ პარკებში მოცულობითს აქცენტს ქმნიდა. გვხვდება თანამედროვე სააპარკო მშენებლობაში.



პერევისა. პერევისის ეკლესია. XIII ს.

**პერგოლეზი,** პ ე რ გ ო ლ ე ზ ე (Pergolesi, Pergolese) (ნამდვ. გვარი დ რ ა გ ი, Draghi) ჯოვანი ბატისტა (4. I. 1710, ეზი, ანკონა, — 17. III. 1736, პოცუოლი, ნეაპოლის მახლობლად), იტალიელი კომპოზიტორი, ნეაპოლური საოპერო სკოლის წარმომადგენელი. 1731 ნეაპოლში დაიდგა პ-ს პირველი ოპერა „სალიუსტინი". წერდა ოპერა-სერიებს, ორატორიებს, კომიკურ ინტერმედიებს. 1733 თავისი ოპერა-სერია „ამაყი ტყვისათვის" დაწერა ინტერმედია „მოახლე-ქალბატონი", რ-მაც სათავე დაუდო ახ. ჟანრის ოპერა-ბუფის განვითარებას. პ-ს სხვა ნაწარმოებებმა (ტრიო-სონატები, საოპერო უვერტიურები) სტილური გარდატეხა მოახდინა XVIII ს. იტალ. მუს. ხელოვნებაში. ფართო აღიარება მოიპოვა პ-ს სას. ნაწარმოებმა „სტაბატ მატერმა" (1735).

**პერდიკა** (Perdikkas), 1. მაკედონიის მეფეთა სახელი. 2. ალექსანდრე მაკედონელის პირადი მცველი და მხედართმთავარი (ძვ. წ. 365—321). ალექსანდრეს სიკვდილის შემდეგ მაკედ. რეგენტი (323—321). მოკლეს შეთქმულებმა.

**პერე** (Perret) ოგიუსტ (12. II. 1874, ბრიუსელი, — 4.III. 1954, პარიზი), ფრანგი არქიტექტორი. სწავლობდა პარიზის ნატიფი ხელოვნ. სკოლაში ლ. ს. ბერნიესა და ჟ. გიუადესთან. იყო პარიზის არქიტ. სპეც. სკოლის პროფესორი (1928-იდან). არქიტექტორთა საერთაშ. კავშირის საპატიო პრეზიდენტი(1948-იდან). პ-მ, ერთ-ერთმა პირველმა, დაიწყო მთლიანად რკინაბეტონის ნაგებობათა მშენებლობა (ელისეს მინდვრების თეატრი, 1911—13; ნოტრ-დამის ეკლესია ლე-რენსიში, 1922—23;— ორივე—პარიზში). 20—30-იან წლებში პ. შეეცადა რაციონალური კონსტრუქციების შეხამებას ნეოკლასიცისტურ სტილისტიკასთან, რასაც შედეგად მოჰყვა ფორმათა სიმშრალე (ატომური კვლევის ცენტრის კომპლექსი საკლეში, ესონის დეპარტამენტი, 1947—53); სიცოცხლის უკანასკნელ წლებში პ. მუშაობდა ქალაქთმშენებლობის პრობლემებზე (ჰავრის დანგრეული ნაწილის აღდგენა, დაიწყო 1947).

**პერეგრინუსი** (ლათ. peregrinus), უცხოელის სახელწოდება ძვ. რომში. პ-ს არ ჰქონდა რომაელი მოქალაქის პოლიტ. და საზ. უფლებები; მაგრამ თანდათანობით, რომში უცხოელთა მოზღვავებასთან დაკავშირებით, პ-ებს მიანიჭეს გარკვეული უფლებები, კერძოდ, ქონებრივი. პ-ები იბრძოდნენ პოლიტ. და საზ. უფლებების მოსაპოვებლად, რისთვისაც დროდადრო მათ მასობრივად ასახლებდნენ რომიდან.

**პერედერი** გრიგოლ პეტრეს ძე [29. IX (11. X). 1871, ეისკი, — 14. XII. 1953, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი ხიდების მშენებლობისა და სამშენებლო მექანიკის დარგში, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943), სკკპ წევრი 1939-იდან. 1897 დაამთავრა პეტერბ. მიმოსვლის გზათა ინჟინრების ინ-ტი. მისი მთავარი შრომები ეძღვნება ხიდების თეორიასა და გაანგარიშებას. 1932—38 ლენინგრადში პ-ის პროექტითა და ხელმძღვანელობით ააგეს ვოლოდარსკის სახ. რკინაბეტონის ხიდი, მისივე ხელმძღვანელობით არის რეკონსტრუირებული ლეიტენანტ შმიდტის სახ. ხიდი. შექმნა ხიდების კურსის სწავლების ახ. მეთოდიკა, დაწერა რამდენიმე სახელმძღვანელო. სსრკ სახელმწ. პრემია (1943). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენითა და მედლებით.

**„პერედვიჟნიკები",** მხატვრები, რ-ებიც შედიოდნენ რუსულ პროგრესულ სამხატვრო გაერთიანებაში — მოძრავი სამხატვრო გამოფენების ამხანაგობა. ამხანაგობა შეიქმნა 1870 პეტერბურგში ი. კრამსკოის, გ. მიასოედოვის, ნ. გესა და ვ. პეროვის ინიციატივით. ქვეყნის ძირითადი სამხატვრო ძალა დემოკრატიისათვის ბრძოლაში დაუპირისპირდა ხელოვნ. ოფიც. ცენტრს — პეტერბ. სამხატვრო აკადემიას. ახ. გაერთიანების იდეური ხელმძღვანელი გახდა ი. კრამსკოი. „პ." განიცდიდნენ ბ. ბელინსკისა და ნ. ჩერნიშევსკის საზ. და ესთეტ. შეხედულებების გავლენას. სამხატვრო აკად. მეურვეობისაგან განთავისუფლებისთანავე „პ-მა" გააჩაღეს საგანმანათლებლო მოღვაწეობა. 1871-იდან ამხანაგობამ 48 მოძრავი გამოფენა მოაწყო პეტერბურგში, მოსკოვში, კიევში, ხარკოვში, ყაზანში, რიგაში, ოდესაში და სხვ. ქ-ებში. მათ საბოლოოდ გაწყვიტეს კავშირი კლასიციზმთან, თავიანთ შემოქმედებას საფუძვლად დაუდეს კრიტ. რეალიზმი. „პ." რეალისტურად ასახავდნენ ხალხის ცხოვრებასა და ისტორიას, მშობლიურ ბუნებას, ისწრაფოდნენ თავიანთი ხელოვნებით სამსახური გაეწიათ მშრომელი ხალხისათვის.

„პ-ის" სურათები გამოირჩეოდნენ ფსიქოლოგიზმისა და სოც. განზოგადების დიდი ძალით, ტიპიზაციის მაღალი ოსტატობით. „პ-ის" შემოქმედებაში წამყვანი იყო საყოფაცხოვრებო ჟანრი და პორტრეტი, რითაც მათ საშუალება ეძლეოდათ სრულყოფილად ეჩვენებინათ ხალხის ნამდვილი ცხოვრება, შეექმნათ მოწინავე ადამიანთა სახეები, განემტკიცებინათ დემოკრ. იდეალები. „პ-მა" მნიშვნელოვნად განავითარეს აგრეთვე ისტ. ჟანრი და პეიზაჟი; „პ-ის" შემოქმედება თავის აყვავების ხანაში (1870—90-იანი წწ.) ფართოდ ასახავდა ცხოვრებას. მშრალი და შეზღუდული ნახატის ნაცვლად „პ-მა" განავითარეს ხატვის ბუნებრივი და თავისუფალი მანერა. მანამდე არსებული ჩაბნელებული კოლორიტის სანაცვლოდ ახლებურად გადმოსცემდნენ შუქ-ჩრდილს. მათი კომპოზიციები მრავალფეროვანნი და ბუნებრივია. „პ-მა" კრიტ. რეალიზმი განვითარების მაღალ საფეხურზე აიყვანეს. პ-ის ნოვატორული, ნამდვილად ხალხ. ხელოვნება ემსახურებოდა საზ-ბის დემოკრ. ზნეობრივ და ესთეტ. აღზრდას. „პ." საზ-ბას დაეხმარნენ რევ. შეგნების ამაღლებაში. ლენინი მათ მოღვაწეობას მაღალ შეფასებას აძლევდა.

ამხანაგობაში გაერთიანებული იყო იმ დროის თითქმის ყველა დიდი მხატვარი. მის შემადგენლობაში სხვადასხვა დროს შედიოდნენ (ინიციატორების ჩათვლით) ი. რეპინი, ვ. სურიკოვი, ვ. მაკოვსკი, ი. პრიანიშნიკოვი, ა. სავრასოვი, ი. შიშკინი, ვ. მაქსიმოვი, კ. სავიცკი, ა. და ვ. ვასნეცოვები, ა. კუინჯი, ვ. პოლენოვი, ნ. იაროშენკო, ი. ლევიტანი და სხვ. ამხანაგობის მიერ მოწყობილ გამოფენებში მონაწილეობდნენ მ. ანტოკოლსკი, ვ. ვერეშჩაგინი, ა. რიაბუშკინი და სხვ. „პ-ის" ხელოვნ. განვითარებაში დიდი როლი შეასრულეს დემოკრ. კრიტიკოსებმა ვ. სტასოვმა და პ. ტრეტიაკოვმა, რ-იც თავისი გალერეისათვის იძენდა „პ-ის" სურათებს. სამხატვრო აკად. დაცემული ავტორიტეტის აღსადგენად ამხანაგობის წევრები აკადემიაში მიიწვიეს. რუს. რეალისტური ხელოვნ. განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა „პ-ის" პედ. მოღვაწეობას (ი. შიშკინი, ვ. პეროვი, ი. რეპინი, ვ. მაკოვსკი, ი. კრამსკოი, ა. სავრასოვი, ა. კუინჯი, კ. სავიცკი, ვ. პოლენოვი და სხვ.). XIX—XX სს. მიჯნაზე ამხანაგობის ზოგიერთმა წევრმა დაკარგა ცხოვრების მახვილი და ღრმა ასახვის უნარი, მაგრამ ძირითადმა ბირთვმა ბოლომდე შეინარჩუნა რეალიზმისა და დემოკრ. იდეალებისადმი ერთგულება. „პ-გან" ბევრი მხატვარი ერთგულად ემსახურებოდა საბჭ. კულტურას, აგრძელებდა XIX ს. რეალისტურ ტრადიციებს, ხელს უწყობდა ხელოვნებაში სოციალ. რეალიზმის დამკვიდრებას. 1923 ამხანაგობა დაიშალა, მისი წევრები გაერთიანდნენ რევ. რუს. მხატვართა ასოციაციაში და ახ. ისტ. პირობებში გააგრძელეს ხალხის სამსახური.

*ლიტ.*: Б у р о в а Г., Г а п о н о в а О., Р у м я н ц е в а В., Товарищество передвижных художественных выставок, т. 1—2, М., 1952—59; Г о м б е р г-В е р ж б и н с к а я Э. П., Передвижники, 2 изд., Л., 1970; Передвижники. [Альбом. Авт. текста и сост. А. В. Парамонов, М., 1971].

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 32—33.

**პერევალსკი,** ქალაქი (1964-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში. პერევალსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. კომუნარსკიდან 7 *კმ*. იღებენ ქვანახშირს. რკინაბეტონის ნაკეთობათა, ლუდის ქ-ნები, ხორცკომბინატი. სალამოს სამთო ტექნიკუმი.

**პერევერზევი** ვალერიან თეოდორეს ძე [6 (18). X. 1882, ბობროვი, ახლანდ. ვორონეჟის ოლქი, — 5. V. 1968, მოსკოვი], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. იკვლევდა ნ. გოგოლის, თ. დოსტოევსკის, ი. გონჩაროვის და სხვ. შემოქმედებას. კრებ. „ლიტერატურათმცოდნეობამ" (1928), რ-შიც პ-ისა და მის მიმდევართა წერილები დაისტამბა, გამოიწვია ცხარე დისკუსია „პერევერზევის სკოლის" შესახებ (1929—30).

**პერევი,** სოფელი საჩხერის რ-ნში (ჭალის სოფსაბჭო), მდ. ყვირილის ზემოთში. ზ. დ. 760 *მ*, საჩხერიდან 20 *კმ*. საჩხერის სატყეო მეურნეობის პ-ის აგროუბანი (მეცხოველეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, საფერშლო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პერეპევისა**, სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, ჭიათურის პლატოზე, მდ. ყვირილის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ., კალაური, სკინდორი, შ. შუქრუთი, წინსოფელი, ჭილოვანი). ზ. დ. 700 მ, ჭიათურიდან 6 კმ. ჭიათურის სამთამადნო კომბინატის მეფრინველეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა, ი. სტალინის სახ. მჟავეების სამმართველო და საქსოფტექნიკის ჭიათურის განყ-ბა. საშ. სკოლა, 2 ბ-კა, კულტსახლი, ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა. შემორჩენილია XIII ს. ეკლესიის ნანგრევები, მოხატულობის ფრაგმენტები XIII—XIV და XV სს. მიეკუთვნება.

**პერეიასლავის რადა 1654**, უკრაინელი ხალხის წარმომადგენელთა კრება, რ-მაც მიიღო გადაწყვეტილება უკრაინის რუსეთთან შეერთების შესახებ. პ. რ. მოიწვია ბ. ხმელნიცკიმ 8 (18) იანვ. ქ. პერეიასლავში (ახლანდ. პერეიასლავ-ხმელნიცკი). პ. რ-ით დასრულდა რუსეთთან შეერთებისათვის მოძრაობა, რ-იც განსაკუთრებით გაძლიერდა უკრ. და ბელორ. ხალხების 1648—54 განმათ. ბრძოლის დროს. ეს მოძრაობა და პ. რ-ის გადაწყვეტილება გაპირობებული იყო რუსი და უკრ. ხალხების ენის, კულტ., რელიგიის, ისტ. ერთიანობითა და სიახლოვით, მჭიდრო ეკონ., პოლიტ. და კულტ. კავშირით.

კრების წინა დღეს ბ. ხმელნიცკი შეხვდა რუს. წარმომადგენელს ვ. ბუტურლინს 8 (18) იანვ. დილით კი მოიწვია უხუცესთა („სტარშინის") რადა, რ-მაც ერთსულოვნად დაუჭირა მხარი რუსეთთან შეერთებას. შუადღისას შეიკრიბა ღია რადა, რ-საც ესწრებოდნენ პოლკების, მოქალაქეებისა და მიმდებარე სოფლების გლეხობის წარმომადგენლები. ბ. ხმელნიცკის სიტყვასა და მოწოდებას რუსეთთან შეერთების შესახებ ერთსულოვნად დაუჭირეს მხარი და იქვე მიიღეს ერთგულების ფიცი. უკრ. რუსეთთან შეერთებას პროგრ. მნიშვნელობა ჰქონდა უკრ. ხალხის შემდგომი პოლიტ., ეკონ. და კულტ. განვითარებისათვის.

*ლიტ.*: Голобуцкий В. А., Дипломатическая история освободительной войны украинского народа 1648—1654 гг., К., 1962.

**პერეიასლავ-ხმელნიცკი** (1943-მდე პ ე რ ე ი ა ს ლ ა ვ ი; პ.-ხ. ეწოდა ბ. *ხმელნიცკის* პატივსაცემად), ქალაქი უკრ. სსრ კიევის ოლქში, მდ. ტრუბეჟის (დნეპრის შენაკადი) ნაპირზე, რკინიგზის სადგ. პერეიასლავსკაიდან 28 *კმ*. პერეიასლავ-ხმელნიცკის რ-ნის ცენტრი. ყველის, ხილსაკონსერვო, აგურის ქ-ნები, ეთერზეთების საბჭ. მეურნეობა—ქ-ნა, სამკერვალო, მხატვრული ნაწარმის ფ-კები, კიევის ფეხსაცმლის საწარმოო გაერთიანების ფილიალი. პედსასწავლებელი, 3 მუზეუმი.

პირველად იხსენიება ბიზანტია-რუს. 911 ხელშეკრულებაში პერეიასლავ-რუსკის სახელით. XI ს. II ნახევრიდან იყო პერეიასლავის სამთავროს ცენტრი. 1648—54 უკრ. ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლის ერთ-ერთი ცენტრი გახდა; აქვე შედგა *პერეიასლავის რადა* (1654). საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 დეკ-ში. 1941 წ. 17 სექტ-იდან 1943 წ. 22 სექტ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. ქალაქი დაჯილდოებულია ხალხთა მეგობრობის ორდენით (1979).

ქალაქში შემონახულია სამონასტრო ანსამბლები—მიხეილის (ტაძარი, 1646—66) და ამაღლებისა (ტაძარი, 1695—1700; კოლეგიუმი, XVIII ს.) და სხვ. 1950-იან წლებში რეკონსტრუქცია გაუკეთდა ქალაქის ცენტრს. 1974 დამტკიცდა ქალაქის რეკონსტრუქციისა და შემდგომი განვითარების გენ. გეგმა. დადგინდა ისტ.-არქიტ. ნაკრძალის ზონის საზღვრები (არქიტ. ვ. მაევსკაია, ი. სინიცკი და სხვ.). ქალაქში დგას უკრ. რუსეთთან შეერთების 300 წლისთავისადმი მიძღვნილი ძეგლი (ბრინჯაო, გრანიტი, 1954, მოქანდაკე ვ. ვინაიკინი და სხვ., არქიტ. ვ. გნეზდილოვი).

**პერეირა** (Pereira) არისტიდეს მარია (დ. 17. IX. 1923, მწვანე კონცხის კ-ები), გვინეა-ბისაუს რესპუბლიკის პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე. პრეზიდენტი (1975-იდან). *გვინეისა და მწვანე კონცხის კუნძულების დამოუკიდებლობის აფრიკული პარტიის* (პაიგკ) ერთ-ერთი დამაარსებელი და ხელმძღვანელი. 1956 ჩაება ეროვნ.-განმათ. ბრძოლაში. 1960—64 ემიგრაციაში იყო. 1964 — 73 პაიგკ-ის გენ. მდივნის მოადგილე. 1973 ივლ-იდან 1980 წ. 14 ნოემბრამდე პაიგკ-ის გენ. მდივანი. 1981 წ. 19 იანვრიდან მწვანე კონცხის კუნძულების დამოუკიდებლობის აფრიკული პარტიის (პაიკვ) გენ. მდივანი.

**პერეირა** (Pereira), ქალაქი კოლუმბიის დას. ნაწილში, კაუკის ხეობაში. რისარალდის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 187 ათ. მცხ. (1973). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (ყავა, მეცხოველეობა) სავაჭრო ცენტრი. საფეიქრო, კვების და ტყავის მრეწვ. საწარმოები.

**პერეკოპის ყელი**, ხმელეთის ზოლი, რ-იც ყირიმის ნ.-კ-ს კონტინენტთან აერთებს და შავი ზღვის კარკინიტის ყურეს გამოყოფს სივაშისაგან. სიგრძე 30 *კმ*, სიგანე 8—23 *კმ*, სიმაღლე 20 *მ*-მდე. აგებულია თიხებითა და თიხნარით. ნაპირები ფლატოვანია. ზედაპირი ვაკეა. შემოსილია სტეპისა და ნახევარუდაბნოს მცენარეულობით. სამხრ. ნაწილში არის მლაშე ტბები. პ. ყ-ზე გადის ჩრდ. ყირიმის სარწყავი არხი.

XV—XVI სს-ში ოსმალებმა პ. ყ-ზე ააგეს მძლავრი ზღუდე-მიწაყრილი (ე. წ. თურქ. ზვინული), რ-იც რუსეთის ჯარებმა 1736 (რუს.-ოსმ. 1735—39 ომის დროს) აიღეს. სამოქალაქო ომის (1918—20) დროს აქ მიმდინარეობდა *პერეკოპ-ჩონგარის ოპერაცია* (1920), დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს, 1941 სექტ.-ოქტ.,—მძიმე თავდაცვითი ბრძოლები. ყირიმის ოპერაციის (1944) დროს. 1944 აპრ-ში, საბჭ. ჯარებმა პ.ყ-ზე გაარღვიეს გერმ. ფაშისტთა ჯარების თავდაცვა.

**პერეკოპ-ჩონგარის ოპერაცია 1920**, სამხრ. ფრონტის ჯარების (სარდალი მ. ფრუნზე) საბრძოლო მოქმედება სამოქალაქო ომის (1918—20) დროს, 7—17 ნოემბ. გენ. პ. ვრანგელის თეთრგვარდიული ჯარების წინააღმდეგ პერეკოპის ყელსა და სივაშზე სიმაგრეების გასარღვევად და ყირიმის გასათავისუფლებლად. საბჭ. მე-6 არმიის დამრტყმელმა ჯგუფმა მე-15 და 52-ე მსროლელმა დივიზიებმა 7 ნოემბ. გადალახა სივაში და 8 ნოემბ. დილით დაიკავა ლიტვის ნ.-კ. (პერეკოპის აღმ-ით). 51-ე მსროლელმა დივიზიამ მრავალი შეტევის შემდეგ 9 ნოემბ. ხელში ჩაიგდო თურქ. ზვინული. 9—11 ნოემბ. მე-6 არმიამ გაარღვია მტრის თავდაცვა იშუნის რ-ნში. ერთდროულად მე-4 არმიის 30-ე მსროლელმა დივიზიამ ჩონგარის პოზიციების წარმატებითი იერიშის შედეგად 12 ნოემბ. სადგური ტაგანაში დაიკავა. ვრანგელის ჯარებმა სასწრაფოდ დაიხიეს შავი ზღვის ნავსადგურებისაკენ. საფრ. გემების დახმარებით თურქეთში ევაკუირებული იქნა 80 ათასამდე ჯარისკაცი, ოფიცერი და ლტოლვილი მოქალაქე. 15 ნოემბ. საბჭ. ჯარებმა უბრძოლველად გაათავისუფლეს სევასტოპოლი და ფეოდოსია, 16 ნოემბ. — ქერჩი და 17 ნოემბ. — იალტა. პ.-ჩ. ო-ის შედეგად განადგურდა სამოქალაქო ომის უკანასკნელი მსხვილი ორგანიზებული ფრონტი.

**პერემიშლი**, პოლონეთის ქალაქ *პშემისლის* რუსული სახელწოდება.

**პერენი** (Perrin) ჟან ბატისტ (30. IX. 1870, ლილი,—17. IV. 1942, ნიუ-იორკი), ფრანგი ფიზიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1923). პარიზის უმაღლესი ნორმალური სკოლის დამთავრების შემდეგ (1894) მუშაობდა იქვე, 1898-იდან კი — პარიზის უნ-ტში (1910-იდან პროფესორი). 1940, საფრ. კაპიტულაციის შემდეგ, გადავიდა აშშ-ში. გამოიკვლია კათოდური და რენტგენის სხივები (1895—98). პ-ის შრომები, რ-ებიც შეეხება *ბროუნის მოძრაობას*, აინშტაინ-სმოლუხოვსკის თეორიის ექსპერ. დასაბუთებაა. მათ საშუალება მისცეს პ-ს მიეღო ავოგადროს რიცხვის მნიშვნელობა, რ-იც თანხვდება სხვა მეთოდებით მიღებულ მნიშვნელობებს, და საბოლოოდ დაემტკიცებინა მოლეკულების რეალურობა. სსრკ მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1929), ნობელის პრემია (1926).

*თხზ.*: Œuvres scientifiques, P., 1950.

**პერეს გალდოსი** (Pérez Galdós) ბენიტო (10. V. 1843, ლას-პალმასი, — 4. I. 1920, მადრიდი), ესპანელი მწერალი, კრიტ. რეალიზმის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელი. სამეფო აკად. წევრი 1897-იდან. ეკუთვნის 77 რომანი, 25 დრამა და კომედია, მრავალი მოთხრობა, პუბლიც. და ლიტ.-კრიტ. ნაშრომი. პირველი რომანები „ოქროს შადრევანი" (1870) და „გულადი" (1871) თავისებური ესკიზები იყო სერიისათვის, რ-იც შეიცავს 46 რომანს (1873—1912) და გადმოგვცემს ესპ. ისტორიის მნიშვნელოვან მოვლენებს. პ. გ-ს ეკუთვნის აგრეთვე „თანამედროვე ესპანური რომანების" ციკლი (25-მდე რომანი, 1881—1915); მან სათავე დაუდო ესპ. სოც.-რეალისტურ დრამას.

*თხზ.*: Obras completas, v. 1—6, Madrid, 1950—51; Повести. Торквемада на костре, М., 1958; Трафальгар, М., 1961.

**პერეს დე აიალა** (Pérez de Ayala) რამონ (9. VIII. 1880, ოვიედო, — 5. VIII. 1962, მადრიდი), ესპანელი მწერალი. აკადემიკოსი 1928-იდან. თავდაპირველად წერდა ინტელექტუალურ ლექსებს, შემდეგ *კოსტუმბრიზმის* მომხრე გახდა (რომანები: „წყვდიადი მაღლობებში", 1907; „უფლის სადიდებლად", 1910, „მოხეტიალენი და მოცეკვავენი", 1913). მეორე პერიოდში მის შემოქმედებაში გაჩნდა სიმბოლიზმის, ფსიქოლ. ეგოცენტრიზმის ელემენტები, აბსტრ. პარადოქსები, პესიმისტური განწყობილება (რომანი „ბელარმინო და აპოლონიო", 1921). მასვე ეკუთვნის მემუარების წიგნი, ლიტ.-კრიტ. შრომები და სხვ.

**პერეს დე იტა** (Pérez de Hita) ხინეს (დაახლ. 1544, მულა, მურსია—დაახლ. 1619, ბარსელონა), ესპანელი მწერალი. მას ეკუთვნის ეპიკური პოემა „ქალაქ ლორკის მოსახლეობისა და საგმირო საქმეთა წიგნი" (1572), ლექსად დაწერილი „ჩვიდმეტი წიგნი ტროის ომზე" (1596); წიგნი „სამოქალაქო ომები გრანადაში" (ნაწ. I — 1595, ნაწ. II — 1604); სათავე დაუდო „გრანადის ჟანრის" რომანებს ესპ. და სხვა ევრ. ქვეყნების ლიტ-რაში.

**პერესლავლ-ზალესკი** (XV ს-მდე პ ე რ ე ი ა ს ლ ა ვ ლ ი), ქალაქი რსფსრ იაროსლავლის ოლქში, ტბა პლეშჩეევოს ნაპირზე. პერესლავლის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო ტოტით უკავშირდება სადგ. ბერენდეევოს. არის ბამბასართავი, კინოფირების, სამკერვალო, ავეჯის ფ-კები, ქიმკომბინატი, ავტოსარემონტო, აგურის ქ-ნები, კვების მრეწვ. საწარმოები. ისტ.-სამხატვრო მუზეუმი და მისი ორი ფილიალი.

დააარსა 1152 იური დოლგორუკიმ. 1175—1302 იყო პერესლავლის (ზალესკის) სამთავროს ცენტრი. 1302 შევიდა მოსკ. სამთავროში. 1688—93 პეტრე I-მა პერესლავლის (პლეშჩეევო) ტბაზე ააგო პირველი ხომალდი, რითაც საფუძველი ჩაეყარა რუს. ფლოტს. 1778-იდან სამაზრო ქალაქი გახდა.

ქალაქის მიწაყრილით გარშემორტყმულ ნაწილში შემონახულია თეთრი ქვით ნაგები მაცხოვრის ფერისცვალების ტაძარი (1152—57), პეტრე მიტროპოლიტის ეკლესია (1585). სამონასტრო ანსამბლები: დანიელის სამების (XVI—XVIII სს. ტაძარი, 1530—32, მოხატულობა, 1662—

პერეიასლავ-ხმელნიცკი. ამაღლების მონასტრის ეკლესია. 1695—1700.

ჟ. ბ. პერენი.

68, გ. კინეშემცევი, ს. სავინი და სხვ.), ნიკიტასი (XVI—XIX სს., გალავანი და კოშკი, XVI ს., ტაძარი, 1561—64) და სხვ. დგას ვ. ი. ლენინის (ბრინჯაო, 1929, ბ. კოროლიოვი), ალექსანდრე ნეველისა (ბრინჯაო, გრანიტი, 1958, ს. ორლოვი, არქიტ. ლ. კაპიცა) და სხვა ძეგლები.



ი. პერესტიანი.

**პერესტიანი** ივანე ნიკოლოზის ძე (13. IV. 1870, ტაგანროგი, — 14. V.1959, მოსკოვი), საბჭ. კინორეჟისორი, მსახიობი, სცენარისტი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1949). კინოში მუშაობა დაიწყო 1916. რევოლუციამდელ რუს. კინოში შესრულებული აქვს 20-მდე როლი. პ. არის ქართ. საბჭ. კინოს ერთ-ერთი პირველი რეჟისორი. მან გადაიღო ფილმები: „არსენა ჯორჯიაშვილი“ (1921), „სურამის ციხე“ (1922), იმ დროის საუკეთესო საბჭოთა ფილმი „წითელი ეშმაკუნები“ (1923), „სამი სიცოცხლე“ (1924, გ. წერეთლის „პირველი ნაბიჯის“ მიხედვით), „ჩვენი ქვეყნის რაინდი“ (1925; ე. ნინოშვილის მოთხრობის მიხედვით) და სხვ. 1926—28 ოდესის კინოსტუდიაში დადგა ფილმები: „ზვავი“ და „ჭორი“, ერევანში— „ზამალუ“ (1929), „ანუში“ (1931. ჰ. თუმანიანის მიხედვით). კინოში შეასრულა ბარონ როზენის („არსენა“, 1937), რუსეთის ელჩის („გიორგი სააკაძე“, 1942—43), გიმნაზიის დირექტორის („აკაკის აკვანი“, 1948) და სხვ. როლები. დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით. *გ. დოლიძე.*

**პერეშჩეპინის განძი,** აღმოჩნდა 1912 სოფ. მალაია-პერეშჩეპინასთან (ახლანდ. ნოვიე-სანჟარის რ-ნი, პოლტავის ოლქი, უკრ. სსრ). განძში შედიოდა სასანური და ბიზანტ. ოქროსა და ვერცხლის სუფრის ჭურჭელი, ცხენის აღკაზმულობა, ოქროსქარქაშიანი რკინის ხმალი, ოქროს გვერგი, სამაჯურები, აბზინდები, ბეჭდები, სარტყლის ნაწილები, მინის ჭურჭელი, ბიზანტ. მონეტები იმპ. მავრიკიოსის დროიდან (582—602) მოყოლებული იმპ. კონსტანტინე II-ის დროის (641—668) ჩათვლით. განსაკუთრებით აღსანიშნავია სასანური ლანგარი, რ-ზეც გამოსახულია მეფე შაპურ II (310—363). აღმოჩენილია აგრეთვე ბიზანტ. ლანგარი. მასზე წარწერაა ქ. ტომისის (ახლანდ. კონსტანცა, რუმინ. სრ) ეპისკოპოსის პატერნისა, რ-მაც VI ს. დასაწყისში ლანგარს რესტავრაცია გაუკეთა. მეცნიერთა ნაწილი პ. გ-ს VII—VIII სს. მდიდარ მომთაბარეთა სამარხეულ ინვენტარად მიიჩნევს, ნაწილი კი — სლავი ბელადის მიერ ბიზანტიაში ლაშქრობის შედეგად მოპოვებულ და VII ს. ბოლოს ჩაფლულ ნადავლად.

*ლიტ.:* Бобринский А. А., Перещепинский клад, «Материалы по археологии России», 1914, в. 34.

**პერეცი** იცხოკ ლეიბუშ [18 (30). V. 1851, ზამოსტიე, ახლანდ. ზამოსცი, პოლონეთი, — 21. III (3. IV). 1915, ვარშავა], ებრაელი მწერალი, ახ. ებრ. ლიტ-რის ერთ-ერთი ფუძემდებელი. წერდა ებრ. ენასა და იდიშზე. 90-იან წლებში საფუძველი ჩაუყარა პერიოდულ გამოცემებს იდიშზე („ებრაული ბიბლიოთეკა“, „ლიტერატურა და ცხოვრება“). მისი პირველი თხზულებები დაიბეჭდა 1875. ავტორია ლექსებისა, მოთხრობებისა, ფელეტონებისა, დრამ. და პუბლიც. თხზულებებისა. 1900-იან წლებში მის შემოქმედებაში ჭარბობს რომანტ. საწყისები („ხასიდური მოთხრობები“, 1900; „ხალხური თქმულებები“, 1904—09 და სხვ.). *ნ. ბაბალიკაშვილი.*



კადრი ფილმიდან „წითელი ეშმაკუნები“. რეჟ. ი. პ ე რ ე ს ტ ი ა ნ ი. 1923.

**პერვენცევი** არკადი ალექსის ძე [13 (26). I. 1905, სოფ. ნაგუტი, ახლანდ. ნაგუტსკოე, სტავროპოლის მხარე, —30. X. 1981], რუსი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1950-იდან. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1937-იდან. ამავე წელს გამოაქვეყნა რომანი „კოჩუბეი“ (წგნ. 1—2). ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლა ასახა რომანებში „ცეცხლოვანი მიწა“ (1945) და „სჯობს სახელისა მოხვეჭა“ (1948; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949). პ-ს ეკუთვნის აგრეთვე რომანები „მატროსები“ (1961), „საიდუმლო ფრონტი“ (1972) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**პერვომაისკი** ლეონიდ სოლომონის ძე (ნამდვ. სახელი და გვარი ილია შლიომის ძე გურევიჩი) [4 (17). V. 1908, კონსტანტინოგრადი, ახლანდ. კრასნოგრადი, ხარკოვის ოლქი, — 9. XII. 1973, კიევი], უკრაინელი საბჭ. მწერალი. სკკპ წევრი 1954-იდან. ეკუთვნის მოთხრობათა კრებულები „კომსა“ (1926), „ლაქები მზეზე“ (1928), ლექსთა კრებულები „გმირული ბალადები“ (1932), „ახალი ლირიკა“ (1937), „დაბადების დღე“ და „მიწა“ (ორივე — 1943; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), „პოეზიის გაკვეთილები“ (1968), „ხე ცნობადისა“ (1971), რომანები, პიესები და სხვ. დაჯილდოებულია 4 ორდენითა და მედლებით.

**პერვომაისკი,** ქალაქი (1951-მდე დაბა ტ ა შ ი ნ ო) რსფსრ გორკის ოლქში, პერვომაისკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, გორკიდან 189 *კმ.* მუხრუჭების, რძის ქ-ნები, ტყის მრეწვ. მეურნეობა, სამკერვალო ფ-კა.

**პერვომაისკი,** ქალაქი (1938-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში, მდ. ლუგანის (ჩრდ. დონეცის შენაკადი) ნაპირზე. რკინიგზის სადგური. იღებენ ქვანახშირს. ელექტრომექან., რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები, ფეხსაცმლის ფ-კა. სამედ. სასწავლებელი, საღამოს ელექტრომექან. ტექნიკუმი, ქ. სტახანოვის საღამოს სამთო ტექნიკუმის ფილიალი.

**პერვომაისკი,** ქალაქი უკრ. სსრ ნიკოლაევის ოლქში, მდ. სამხრ. ბუგის ნაპირზე. პერვომაისკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. 75 ათ. მცხ. (1983). მანქანათსაშ., შაქრის, ლუდის ქ-ნები, სარძეო-საკონსერვო, მეფრინველეობისა და ხორცკომბინატები, სამკერვალო, ავეჯის, პლასტმასის ნაკეთობათა ფ-კები. საშენ მასალათა წარმოება. ოდესის სამაცივრო მრეწვ. ტექნოლ. ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, სამედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**პერვოურალსკი,** ქალაქი (1933-იდან) რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში, მდ. ჩუსოვაიის (კამის შენაკადი) ნაპირზე. რკინიგზის სადგური, სვერდლოვსკიდან 45 *კმ.* 133 ათ. მცხ. (1983). არის მილების, დინასის, სამთო მოწყობილობის, სანიტ.-ტექ. ნაკეთობათა, რკინაბეტონის კონსტრუქციების, ტექნოლ. მოწყობილობის ქ-ნები. ურალის პოლიტექ. ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, საღამოს მეტალ. ტექნიკუმი. პ. დაარსდა 1732. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1982).

**პერთი** (Perth), ქალაქი ავსტრალიაში, მდ. სუონის ნაპირზე, ინდ. ოკეანიდან 20 *კმ.* დას. ავსტრალ. შტატის ადმ. ცენტრი. 97,5 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 884 ათ. (1979). შტატის დიდი სამრეწვ. და სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. გააქვთ სოფ. მეურნ. და სამთომოპოვებითი მრეწვ. პროდუქცია. მანქანათსაშ., ქიმ., საფეიქრო, ხის დასამუშ., კვების მრეწვ., ქაღალდისა და მუყაოს წარმოება. უნ-ტი.

**პერი** (Peri) იაკოპო [მეტსახელი გ რ ძ ე ლ თ მ ი ა ნ ი (Zarrerino)] (20. VIII. 1561, რომი, — 12. VIII. 1633 ფლორენცია), იტალიელი მომღერალი და კომპოზიტორი, ოპერის ერთ-ერთი ფუძემდებელი, ფლორენციული კამერატის (წრის) მონაწილე. 1592 დაწერა (ი. კორსისთან ერთად) პირველი ოპერა „დაფნე“ (ო. რინუჩინის ტექსტზე, დაიდგა 1597—98 ფლორენციაში. პ-ს მუსიკის ფრაგმენტები დაკარგულია). პ-ს ოპერა „ევრიდიკე“ (1600) ადრინდ. ოპერის ყველაზე მკაფიო ნიმუშია. პ. ამ ოპერაში ასრულებდა ორფევსის პარტიას.

**პერი** (Perry) ჯონ (1670, გლოსტერის საგრაფო, — 1733), ინგლისელი კაპიტანი, გემების, დოკებისა და არხების მშენებელი. 1698 მიიწვიეს რუსეთში; 1712 სამშობლოში დაბრუნდა. 1716 გამოაქვეყნა პეტრე I-ის დროინდელი რუს. აღწერილობა. მისი ნაშრომი ძირითადად საკუთარ დაკვირვებებს ემყარება. აქვს ცნობები იმერეთის მეფის არჩილისა (რ-საც გაეცნო კამიშინში) და ალექსანდრე არჩილის ძის შესახებ.

*ლიტ.:* Полиевктов М. А., Европейские путешественники XIII — XVIII вв. по Кавказу, Тфл., 1935. *ც. ყიფიანი.*

**პერი** (ფრანგ. pair, ინგლ. peer <ლათ. par — ტოლი, სწორი), უმაღლესი არისტოკრატიის წარმომადგენლის წოდება დიდ ბრიტანეთსა და საფრანგეთში. წარმოიშვა შუა საუკუნეებში, საფრანგეთში გაუქმდა 1789 (არსებობდა აგრეთვე 1814—48), დიდ ბრიტანეთში კი ახლაც არსებობს.

**პერი...** (<ბერძნ. peri — ირგვლივ, ახლოს), რთული სიტყვის ნაწილი ნიშნავს: ირგვლივ, ახლოს. მაგ., პერიკარდიუმი.

**პერიარტერიიტი კვანძოვანი,** პ ო ლ ი ა რ ტ ე რ ი ი ტ ი კ ვ ა ნ ძ ო ვ ა ნ ი, წვრილი და საშუალო არტერიების სისტემური დაავადება, განეკუთვნება *კოლაგენურ დაავადებათა* ჯგუფს. უმეტესად ავადდებიან შუახნის მამაკაცები. დაავადებას უკავშირებენ ორგანიზმის ჰიპერერგიულ რეაქციას (იხ. *ალერგია*) სხვადასხვა ფაქტორის (ინფექცია, წამალი, ვაქცინა, შრატი და სხვ.) მიმართ; გარკვეული მნიშვნელობა აქვს ქრონ. ვირუსულ ინფექციას. არტერიის კედლის კეროვანი ანთება იწყება ე. წ. ფიბრინოიდული *ნეკროზით* (ანთებითი ინფილტრატი სისხლძარღვის გარშემო) და მთავრდება ნაწიბუროვანი ქსოვილის განვითარებით და არტერიის კედლის გათხელებით (*ანევრიზმის* წარმოქმნა), რასაც მოსდევს კედლის გასკდომა და სისხლის ჩაქცევა ქსოვილებში. სისხლძარღვშიგა თრომბოზმა შეიძლება გამოიწვიოს ქსოვილების *ინფარქტი*

პ. კ. იწყება მწვავედ ან თანდათანობით და ხშირად ქრონიკულად, ტალღისებურად მიმდინარეობს. ახასიათებს ციებცხელება, ორგანიზმის საერთო დაუძლურება, სხვადასხვა ორგანოს ტკივილი. გულის არტერიების დაზიანებისას აღინიშნება სტენოკარდიის მოვლენები, შეიძლება განვითარდეს *გულის კუნთის ინფარქტი*; ბრონქებისა და ფილტვის არტერიების დაზიანებას მოსდევს ბრონქიტი, ბრონქული ასთმის შეტევები, თირკმლისას — ჰიპერტონია, შარდში ცილისა და ერითროციტების გაჩენა, პერიფერიული ნერვული სისტემის სისხლძარღვების დაზიანებას ახასიათებს მრავლობითი ასიმეტრიული ნევრიტი და სხვ. ადრეული გამოცნობისა და კორტიკოსტეროიდებითა და ციტოსტატიკური საშუალებებით მკურნალობის დროს ზოგჯერ შესაძლებელი ხდება დაავადების მიმდინარეობის შენელება.

**პერიასტრი** (*პერი...* და ბერძნ. ástron — ვარსკვლავი), ვარსკვლავთა ორჯერად სისტემაში თანამგზავრი ვარსკვლავის ორბიტის უახლოესი წერტილი მთავარ ვარსკვლავთან. სხვა ციურ სხეულთა შეშფოთებე-

ბის შემთხვევაში პ-ის წერტილი სივრცეში გადაინაცვლებს.

**პერიგეუმი,** პ ე რ ი გ ე ა (*პერი*... და ბერძნ. gē — დედამიწა), მთვარის ორბიტის ან დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის ორბიტის უახლოესი წერტილი დედამიწასთან. ამ წერტილიდან დედამიწის ცენტრამდე მანძილს პ ე რ ი გ ე უ მ ი ს მ ა ნ ძ ი ლ ი ეწოდება. შემაშფოთებელი ძალების გავლენით პ. გადაადგილდება. მაგ., მზისეულ შეშფოთებათა გამო მთვარის პ. 8,85 წ-ში სრულ მოქცევას ასრულებს ორბიტაზე.

**პერიგლაციალური პროცესები** (*პერი*... და ლათ. glacies — ყინული), კ რ ი ო გ ე ნ უ ლ ი პ რ ო ც ე ს ე ბ ი, კლიმატური თავისებურებებით განპირობებული გეოდინამიკური პროცესების (ყინვისმიერი გამოფიტვა, ნივაცია, სოლიფლუქცია, გრუნტის ყინვისმიერი ამობურცვა, ნამსხვრევი მასალის ყინვისმიერი დახარისხება, თერმოკარსტი) ერთობლიობა, რ-ის შედეგადაც ყალიბდება რელიეფის მორფოსკულპტურა. პ. პ-ს იწვევს: ა) ნოტიო ნიადაგ-გრუნტების ტემპ-რის ხშირი რყევა 0°C-ზე გავლით, ბ) ნიადაგ-გრუნტებში ყინულის წარმოქმნა (ყინულცემენტი, ყინულის ლინზები, სეგრეგაციები, სოლები), გ) ნიადაგ-გრუნტების ქვედა და ზედა შრეების მოცულობითი წონის სხვაობითა და ტენშემცველობის ცვლილებით გამოწვეული კონვექციური მოძრაობები. პ. პ-ის შედეგად წარმოქმნილი ფორმები (კარკალი, კურუმები, პოლიგონური გრუნტები, ტუფურები და სხვ.) გვხვდება როგორც მზრალობის ფართო გავრცელების მხარეებში (ციმბირი, კანადა), ისე ლოკალურად მზრალ გრუნტებზეც (მაგ., კავკასიონზე, ალპებში, ტიან-შანში და სხვ.). ტერმ. „პერიგლაციალი" შემოიღო პოლ. მკვლევარმა ვ. ლოზინსკიმ 1909. *ი. ბონდირევი.*

**პერიდერმა** (*პერი*... და ბერძნ. derma — კანი), მრავალწლოვან (იშვიათად ერთწლოვან) მცენარეთა ღეროს, ფესვის, ფესურისა და გორგლის რთული მეორეული *მფარავი ქსოვილი*. შედგება *ფელოგენის* (კორპის კამბიუმი, საფევის კამბიუმი), ფელემისა (კორპი, საფევი) და *ფელოდერმისაგან*. ფელოგენი ვითარდება ეპიდერმისის ან უფრო ღრმად მდებარე ქსოვილებისაგან (სუბეპიდერმისი, პირველადი ქერქის პარენქიმა და სხვ.), აგრეთვე ფლოემისაგან. მისი უჯრედები იყოფა და ორგანოს ცენტრისაკენ გამოყოფს ფელოდერმას, პერიფერიისაკენ — მფარავ ქსოვილს — ფელემას (საფევს), რ-ის უჯრედები სუბერინით იჟღინთება, სრული გაუმტარი ხდება და კვდება; აირთა ცვლა და აორთქლება ხორციელდება საფევში წარმოქმნილი მეჭეჭებით. მცენარის ორგანოს სიღრმეში დროდადრო პ-ის რამდენიმე შრე წარმოიქმნება, მ. შ. არსებული ქსოვილები კვდება და ორგანოს ზედაპირზე *ქერქი* ვითარდება. *ე. მირიანაშვილი.*

**პერიდინეები,** ბ ო ტ ა ნ ი კ ა შ ი — *პიროფიტული წყალმცენარეების* კლასი; ზ ო ო ლ ო გ ი ა შ ი — უმარტივესთა რიგი *შოლტოსნების* კლასისა. იგივეა, რაც *ჯავშნიანი შოლტოსნები*.

**პერიდიუმი** (<ბერძნ. pēridion — ჩანთა), სოკოს ნაყოფსხეულის გარსი ანუ კედელი. შედგება უჯრედების ერთი ან რამდენიმე შრისაგან. პ-ის აგებულება ზოგიერთი ჩანთიანი სოკოს მნიშვნელოვანი ტაქსონომიური ნიშანია.

**პერიდოტიტი** (<ფრანგ. péridot — პერიდოტი ანუ ოლივინი), ულტრაფუძე ინტრუზიული ქანი. ძირითადად შედგება ოლივინისა (დაახლ. 70—30%) და პიროქსენებისაგან (დაახლ. 30—70%), ზოგჯერ შეიცავს რქატყუარას. პ-ის აქცესორული მინერალებია მაგნეტიტი, ილმენიტი, თვითნაბადი პლატინა და სხვ.

**პერიეკები,** პ ე რ ი ო ი კ ე ბ ი (perioikoi, სიტყვასიტყვით — შემოგარენში მცხოვრებნი), სოციალური ფენა ძვ. საბერძნეთში, მოსახლეობის არასრულუფლებიანი ნაწილი არგოსში, თესალიაში, კრეტასა და განსაკუთრებით სპარტაში. პ. იყვნენ იმ მკვიდრი მოსახლ. შთამომავალნი, რ-ნიც დორიელებმა დაიპყრეს და ლაკონიკეს განაპირა მხარეში განდევნეს (აქედან წარმოდგება სიტყვა „პ."). *ჰილოტებისაგან* განსხვავებით, პ. პირადად თავისუფალნი იყვნენ, ფლობდნენ მიწის ნაკვეთს და უნდა ემსახურათ მძიმედ შეიარაღებულ ქვეით ჯარში, თუმცა პოლიტ. უფლებები არ გააჩნდათ. პ-ის თემი შეზღუდული თვითმმართველობით სარგებლობდა. ისინი ხელოსნობასა და ვაჭრობასაც მისდევდნენ.

**პერიელექტროტონი** (ბერძნ. *პერი*... და *ელექტროტონი*), ნერვის ან სხვა აგზნებადი ქსოვილის აგზნებადობისა და გამტარებლობის ცვლილება, რ-იც აღმოცენდება მუდმივი ელექტროდენით ზემოქმედების ადგილიდან გარკვეულ მანძილზე.

**პერითეციუმი** (*პერი*... და ბერძნ. thēkē — სათავსი, ჩანთა), *პირენომიცეტების* მიკროსკოპული ნაყოფსხეული. უმეტესად დოქის ან მსხლის ფორმა და წვერზე ნასვრეტი ან ნაპრალი აქვს. შიგნით მოთავსებულია გრძელი, პარალელურად განწყობილი ჩანთები; ხშირად ჩანთებს შორის განვითარებულია მრავალუჯრედიანი ძაფები — პარაფიზები. მომწიფებისას ჩანთები გამოდიან ნასვრეტიდან და აქტიურად აფრქვევენ სპორებს. პ. ზოგიერთ ქარაგოზსაც (ლიქენს) აქვს. *ი. ნახუცრიშვილი.*

**პერიკარდიტი** (pericarditis), გულის გარეთა გარსის — *პერიკარდიუმის* ანთება. შეიძლება იყოს ინფექციური და არაინფექციური. ინფექციურს იწვევს კოკები, ვირუსები, ტუბერკულოზის მიკობაქტერია. არაინფექციურს განეკუთვნება *ურემიის*, გულის კუნთის ინფარქტის, ფილტვების კრუპოზული ანთების დროს განვითარებული, აგრეთვე ტრავმული, ოპერაციის შემდგომი პ. და სხვ. პ. შეიძლება იყოს მწვავე და ქრონ., მწვავე თავის მხრივ — მშრალი და ექსუდაციური. მშრალი პ-ის დროს პერიკარდიუმის ფურცლების ზედაპირზე მცირე რაოდენობით გამოიყოფა მოსქო ნალექი (ფიბრინი). ექსუდაციური პ-ის დროს გამონაჟონი სითხე თხელია და პერიკარდიუმის ღრუში გროვდება. სითხის ხასიათის მიხედვით ექსუდაციური პ. შეიძლება იყოს სეროზული, სეროზულ-ფიბროზული, ჰემორაგიული, ჩირქოვანი და ლპობითი.

პ-ის კლინიკური ნიშნებია საერთო სისუსტე, ტემპ-რის აწევა, შემცივნება, ოფლიანობა, ცვლილებები სისხლში. მშრალი პ-თვის დამახასიათებელია მჩხვლეტავი ტკივილი გულის არეში, პერიკარდიუმის ფურცლების ხახუნი. ექსუდაციური პ-ის დროს ავადმყოფის საერთო მდგომარეობა მძიმეა, აწუხებს ქოშინი, უჭირს ზურგზე წოლა; ფეხები შეშუპებული აქვს, გულის საზღვრები გადიდებულია და სხვ. როგორც მშრალ, ისე ექსუდაციურ პ-ს შეიძლება მოჰყვეს შეხორცებითი პ-ის (ქრონ. პ.) განვითარება.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანტირევმატიული, ტუბერკულოზის, ალერგიისა და ანთების საწინააღმდეგო საშუალებანი, ანტიბიოტიკები; ზოგჯერ საჭიროა პუნქციის ან ქირურგ. ოპერაციის საშუალებით ექსუდატის ამოქაჩვა. *გ. მხეიძე.*

ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი პ. უმეტესად ტრავმული წარმოშობისაა და უფრო ხშირად მსხვ. რქ. საქონელს ემართება. დაავადებას იწვევს წინაკუჭში საკვებთან ერთად მოხვედრილი ლითონის ან სხვა მახვილი საგანი, რ-იც ხვრეტს ბადურის კედელს, დიაფრაგმას, აზიანებს გულის პერანგს და იწვევს ანთებასა და ექსუდატის დაგროვებას. ცხოველი კვნესის, გულის არეში ტკივილი აქვს, არ ჭამს, სუსტად იცოხნება; ამ დროს დასაშვებია ავადმყოფი ცხოველის დაკვლა. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: საძოვრის, საკვების, საქონლის ეზოსა და გადასარეკი გზების გაწმენდა ლითონის ნარჩენებისაგან; ფხვიერი საკვებიდან ლითონის საგნების მოცილება მაგნიტით.

**პერიკარდიუმი** (pericardium < *პერი*... და ბერძნ. kardia — გული), გ უ ლ ი ს პ ე რ ა ნ გ ი, დახშული პარკისებრი ჩანთა, რ-იც გარს ეხვევა გულს. პ-ში განარჩევენ ორ ფურცელს — ვისცერალურს და პარიეტალურს. ვ ი ს ც ე რ ა ლ უ რ ი ფურცელი ანუ *ეპიკარდიუმი* მჭიდროდაა შეზრდილი პარკუჭებისა და ნაწილობრივ წინაგულების კედლებთან, ფარავს აგრეთვე ფილტვის ღეროსა და აორტის ასწვრივ ნაწილს. პ ა რ ი ე ტ ა ლ უ რ ი ფურცელი ანუ გულის პერანგი ყოველი მხრიდან ფარავს გულს და ორი შრისაგან შედგება: გარეთა ფიბროზული შრე კისრის ფასციის გაგრძელებაა, ქვემოთ იგი შეზრდილია შუასაძგიდის მყესოვან ცენტრთან, გვერდებზე — პლევრის პარიეტალური ფურცლის შესაფერის ნაწილთან, ზემოთ — გულის ფუძესთან დაწყებულ მსხვილ სისხლის ძარღვებთან, წინ — მკერდის ძვლის შიგნითა ზედაპირთან. შიგნითა შრე სეროზულია. გულის მსხვილი სისხლის ძარღვების მიდამოში ვისცერალური და პარიეტალური ფურცლები განუწყვეტლივ გადადიან ერთიმეორეში. ამ ორ ფურცელს შორის რჩება პ-ის ღრუ, რ-იც ნორმალურად 5—20 გ სეროზულ სითხეს შეიცავს. გულის ზედაპირი თითქმის მთლიანად დაფარულია სეროზული გარსით, მხოლოდ მარცხ. წინაგულზე ფილტვის ვენებს შორის რჩება პ-ით დაუფარავი მცირე ფორაკი, რ-საც ეხება საყლაპავი მილი. პ-ში ბევრია ლიმფური და სისხლის ძარღვი, აგრეთვე ნერვული დაბოლოება. იგი სუნთქვისა და ჰემოდინამიკის რეფლექსური ზონაა. პ-ის ანთების შესახებ იხ. სტ. *პერიკარდიტი*. *ვ. აბაშიძე.*

**პერიკარპიუმი** (*პერი*... და ბერძნ. karpos — ნაყოფი), მცენარის ნაყოფის გარსი; იგივეა, რაც *ნაყოფსაფარი*.

**პერიკლაზი** (გერმ. Periklas < ბერძნ. periklasis — შემომტვრევა), ჟანგეულების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $MgO$. მინარევებია: $FeO$, $MnO$ და $ZnO$. კრისტალდება კუბურ სინგონიაში. კრისტალები ოქტაედრული აქვს, ხშირია უსწორმასწორო მარცვლები. მონაცრისფრო-თეთრი, ყვითელი, მუქი მწვანე ან შავი ფერისაა. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 5,5—6; სიმკვრივე 3600—3900 *კგ/მ*³. გვხვდება მეტამორფიზებულ კირქვებსა და დოლომიტებში.

**პერიკლე** (Periclēs) (ძვ. წ. 490, ათენი, — 429, იქვე), ძვ. ბერძენი გამოჩენილი სახელმწიფო და პოლიტიკური მოღვაწე, ათენის სტრატეგი (მთავარსარდალი), ძვ. წ. 444/443—429 (430-ის გამოკლებით), არისტოკრ. წარმომავლობისა. მიიღო ბრწყინვალე განათლება. პოლიტ. მოღვაწეობა დაიწყო როგორც რადიკალური დემოკრატიის ბელადმა. მის სახელთან არის დაკავშირებული მრავალი რეფორმა, რ-ებმაც ხელი შეუწყო ათენის სახელმწ. წყობილების დემოკრატიზაციას. გააუქმა ქონებრივი ცენზი, სახელმწ. სამსახურისათვის დააწესა ჯამაგირი (დიეტა) და ამით სახელმწ. მართვა-გამგეობაში უღარიბესი ფენებიც ჩააბა; გააფართოვა სახ. კრების (*ეკლესია*) უმაღლესი საკანონმდებლო უფლებანი; მანამდე არსებული ღია ხმის მიცემის (ქეიროტონია) გვერდით საარჩევნო ფორმად შემოიღო კენჭისყრა; თეატრ. სანახაობებზე დასასწრებად ღარიბთათვის დააწესა სახელმწ. ხაზინიდან ფულის გაცემა (თეორიკონი); სანახაობებისა და მისტერიების ხარჯები დააკისრა მდიდარ მოქალაქეებს (*ლიტურგია*); უმიწაწყლო გლეხობას ასახლებდა საგანგებოდ გამოყოფილ მიწებზე (*კლერუქია*). პ-ს დროის ათენს უწოდებენ „საბერძნეთს საბერძნეთში". ამ ეპოქაში მოღვაწეობდნენ ფიდია, კალიკრატე, იქტინე, სოფოკლე და სხვ. ხელახლა აშენდა აკრო-

პერეშჩეპინის განძი.




1. ეპისკოპოს პატერნას ვერცხლის ლანგარი. 2. ოქროს აბზინდა. 3. სატევრის ოქროს მორთულობის ნაწილები. 4. ოქროს ლომი. 5. მოოქრული ვერცხლის ამფორა. 6. ვერცხლის ლარნაკი.



პერიკლე.

პოლისი პროპილეთი, პართენონით, ოდეონით. აშენდა ნავსადგურები პირეოსი და ფალერონი. ათენი და პირეოსი მთლიან სტრატეგიულ ანსამბლად შეერთდა დიდი ქვის კედლებით („გრძელი კედლები", ანუ „პერიკლეს კედლები"). პ. განამტკიცებდა ათენის სამხ. ძლიერებასა და საერთაშ. ჰეგემონობას. იარაღით ახშობდა ზოგიერთი ქალაქის ცდას გასულიყო *დელოსის კავშირიდან* (კ. სამოსის აჯანყება). 443 მოაწყო საზღვაო ექსპედიცია შავი ზღვის სანაპიროებზე („პონტოს ექსპედიცია") და გაავრცელა ათენის სუვერენიტეტი იქაურ ბერძნ. კოლონიებზე. პ. ითვალისწინებდა მწვავე მეტოქეობას ათენსა და სპარტას შორის და წინასწარმეტყველებდა დიდ ომს ორ ბანაკად გათიშულ საბერძნეთში. პ-ს დროსვე დაიწყო პელოპონესის ომი (ძვ. წ. 431—404). ატიკაში სპარტელთა შემოჭრამ და ეპიდემიამ შეარყია პ-ს ავტორიტეტი და 430 იგი აღარ აირჩიეს პირველ სტრატეგად. დააბრალეს სახელმწ. ფინანსების ბოროტად გამოყენება და დიდი ფულადი ჯარიმა დაადეს. 429 ისევ ჩააბარეს სახელმწიფოს უმაღლესი ხელისუფლება, მაგრამ იმავე წელს გარდაიცვალა შავი ჭირით. მისი უკანასკნელი სიტყვები იყო: „არც ერთ ათენელს ჩემი მიზეზით სამგლოვიარო თალხი არ ჩაუცვამსო". პ-ს მმართველობა „ოქროს საუკუნის" სახელით შევიდა საბერძნ. ისტორიაში. კ. მარქსის თქმით: საბერძნეთის უმაღლესი აყვავება ემთხვევა პერიკლეს ეპოქას.

*წყარო*: Плутарх, Сравнительные жизнеописания, т. 1, М., 1961; Фукидид, История, т. 1, М., 1915.

*ლიტ*.: Бузескул В. П., Афинская демократия. Общий очерк, Хар., 1920; მისივე, Перикл. Личность. Деятельность. Значение, П., 1923. *ლ. სანიკიძე*.




პერიპტეროსი. გეგმა: ა—ოპისტოდომი; ბ—ნაოსი; გ—პრონაოსი.

**პერიკლინი** (*პერი*... და ბერძნ. klinō — ვხრი), ქანების შრეთა განლაგების ფორმა. პ-ში შრეებს დედამიწის ზედაპირზე პორიზ. ჭრილში რკალებისა და ოვალების ფორმა აქვს. პ-ში შრეები დაქანებულია ცენტრიდან ყველა მიმართულებით, ხოლო შრეთა დაქანების ხაზები მარაოსებრ იშლება.

**პერილა** (Perilla), ერთწლოვანი ბალახოვანი მცენარის გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. კულტურაში 2 სახეობაა — ზ ე თ ი ს პ., ს უ ძ ა (P. ocymoides); სიმაღლე 90—110 *სმ* აღწევს, აქვს ოვალური, გრძელყუნწიანი ფოთოლი, წვრილი, თეთრი ყვავილი, კაკლუჭა ნაყოფი. სიმწიფეში მცენარეს ლიმონის სუნი აქვს. მოკლე დღის მცენარეა, მრავლდება თესლით. სამშობლოა აღმ. აზია. მოჰყავთ იაპონიაში, ჩინეთში, კორეაში. სსრკ-ში შავიზღვისპირეთში. თესლისაგან იღებენ ზეთს (შეიცავს 46—53%), რ-საც იყენებენ ძირითადად ტექნიკაში, აგრეთვე საჭმელად, ჩენჩო კონცენტრირებული საკვებია პირუტყვისათვის. ნ ა ნ კ ი ნ უ რ ი პ-ს (P. nankinensis) სიმაღლე 50 *სმ* აღწევს. აქვს მუქი მეწამული ფოთოლი. იაპონიასა და ჩინეთში ზეთოვანი, ეთერზეთოვანი და სასალათე კულტურაა, სსრკ-ში — დეკორატიული.

*ე. ჩიქვანაია*.

**პერიმეტრი** (ბერძნ. perimetron — წრეწირი < perimetreō — ვზომავ გარშემო), ჩაკეტილი კონტურის სიგრძე. ყველაზე ხშირად ეს ტერმინი გამოიყენება სამკუთხედებისა და მრავალკუთხედების მიმართ. ამ შემთხვევაში ნიშნავს მათი ყველა გვერდის სიგრძეთა ჯამს.

**პერინატალური მედიცინისა და მეანობა-გინეკოლოგიის სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი** ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს ს ს რ ჯ ა ნ მ რ თ ე ლ ო ბ ი ს დ ა ც ვ ი ს ს ა მ ი ნ ი ს ტ რ ო ს ი, *კ. ჩაჩავას* სახელობისა. 1875 თბილისში სამშობიარო სახლის ბაზაზე დაარსდა ამიერკავკ. ოლღას სახ. მეანობის ინ-ტი, რ-საც 1912-იდან დედათა და ბავშვთა დაცვის სამეცნ.-კლვ. ინ-ტი ერქვა; 1959, მისგან პედიატრიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის გამოყოფის შემდეგ, მას მეანობა-გინეკოლ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი ეწოდა. სამეცნ. პროფილის შესაბამისად, 1976 ინ-ტს მიენიჭა მისი დღევანდელი სახელწოდება. ინ-ტში სხვადასხვა დროს მუშაობდნენ გამოჩენილი მკვლევარ-მოღვაწენი ა. რემერტი, ე. *სობესტიანსკი*, ი. თუმანიშვილი, ი. *თიკანაძე*, გ. *ღამბარაშვილი*, გ. *ასათიანი*, მ. *პაპიტაშვილი*, კ. *ჩაჩავა* და სხვ. ინ-ტთან მოწყობილია 3 კლინიკა, 9 განყ-ბა, 11 კლინიკურ-დიაგნოსტიკური და ექსპერ. ლაბორატორია, 8 კაბინეტი, ბ-კა, ვივარიუმი. ინ-ტში, პირველად მსოფლიოში, მიიღეს ნაყოფის გულის ბიოდენების „პირდაპირი კარდიოგრაფია" და ნაყოფისათვის ტვინის სისხლის ძარღვების რეოენცეფალოგრაფია, პირველად სსრკ-ში ჩაწერეს ნაყოფის ტვინის ბიოდენები. შექმნილია და მეცნიერულად დასაბუთებულია ორიგინალური კონსტრუქციის ვაკუუმ-ექსტრაქტორი (კ. ჩაჩავა, პ. ვაშაკიძე, ლენინური პრემია, 1957), დამუშავებულია ნაყოფის სქესის დადგენის მეთოდი ორსულობის ადრეულ ვადაში და სხვ. ინ-ტი პერიოდულად აქვეყნებს შრომათა კრებულებს, ატარებს რესპ., საკავშ. და საერთაშ. კონფერენციებს, სიმპოზიუმებს, სესიებს.

*პ. კინტრაია*.

**პერინატოლოგია** (*პერი*... და ლათ. natus—შობილი), მედიცინის დარგი, შეისწავლის ნაყოფისა და ახალშობილის განვითარებას პერინატალურ პერიოდში, რ-იც იწყება ორსულობის 28-ე კვირიდან (როდესაც ნაყოფის მასა მიაღწევს 1 *კგ*, სიგრძე—35 *სმ*) და გრძელდება ახალშობილის სიცოცხლის მე-7 დღემდე. პ. გამოეყო მეანობას და პედიატრიას XX ს. 60-იან წლებში. პერინატალური პერიოდი განვითარების უმნიშვნელოვანესი ეტაპია, იგი განსაზღვრავს ბავშვის შემდგომ ფიზ., ნერვულ-ფსიქ. და ინტელექტუალურ განვითარებას. 1976 პ-ის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი სსრკ-ში პირველად დაარსდა თბილისში მეანობა-გინეკოლოგიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ბაზაზე. პ-ის დარგში სამეცნ. გამოკვლევების მიზანია პერინატალური ავადობისა და სიკვდილიანობის შემცირება. *პ. კინტრაია*.

**პერინი** მარიამ იოსების ასული (10. III. 1873, ტურინი—1939, ნიცა), ბალერინა და პედაგოგი. წარმოშობით იტალიელი. 1883—90 სწავლობდა ტურინში, ოპერის სამეფო თეატრთან არსებულ საბალეტო სკოლაში. 1888—97 ამავე თეატრის სოლისტ-მოცეკვავე იყო. 1891—97 წარმატებით გამოდიოდა თბილ. ოპერის თეატრის (სახაზინო თეატრი) სცენაზე როგორც გასტროლიორი, ხოლო 1897—1907 — როგორც ამ თეატრის წამყვანი ბალერინა. 1907—16 ეწეოდა საკონცერტო მოღვაწეობას. 1916 თბილისში დააარსა პირველი საბალეტო სტუდია (1920-იდან თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სკოლა), სადაც მუშაობდა დირექტორად (1933-მდე) და პედაგოგად (1935-მდე). 1935—38 ხელმძღვანელობდა ამავე თეატრის ქორეოგრაფიულ სკოლა-სტუდიის ფილიალს. მისი მოწაფეები იყვნენ: ი. და დ. ალექსიძეები, ი. არბატოვი, გ. ბარხუდაროვი, მ. ბაუერი, ლ. გვარამაძე, ს. ვირსალაძე, ვ. ვრონსკი-ნადირაძე, ნ. რამიშვილი, ს. სერგეევი, ე. ჩიკვაიძე, თ. ჭაბუკიანი, ვ. ჭაბუკიანი და სხვ.

**პერიოდატები,** *იოდმჟავას* $HIO_4$ მარილები, მაგ., $NaIO_4$.

**პერიოდი** (<ბერძნ. periodos —შემოვლა, დროის წრებრუნვა), 1. დროის მონაკვეთი, რ-ის განმავლობაში სრულდება რაიმე პროცესი; 2. საზ. განვითარების, საზ. მოძრაობის ეტაპი.

**პერიოდი** გ ე ო ლ ო გ ი უ რ ი, დედამიწისა და მისი ორგანული სამყაროს ბუნებრივი განვითარების ეტაპი, რ-ის განმავლობაში წარმოიქმნა გეოლ. სისტემის შემადგენელი ქანები. პ-ების ხანგრძლივობა არათანაბარია. პ. იყოფა გეოლ. *ეპოქებად*; რამდენიმე პ-ის ერთობლიობა კი ქმნის გეოლ. *ერას*. იხ. აგრეთვე *გეოლოგიური წელთაღრიცხვა*.

**პერიოდი** მ უ ს ი კ ა შ ი, დასრულებული (მეტნაკლებად) მუს. აზრის გამომხატველი მონაკვეთი. შედგება განსხვავებული კადენციების მქონე ორი ნაწილისაგან (წინადადებისაგან); თითოეული წინადადება 4- ან 8-ტაქტიანია.

**პერიოდი** რ ი ტ ო რ ი კ ა შ ი, დამთავრებული აზრის გამომხატველი დიდი რთული ქვეწყობილი წინადადება, რ-იც პაუზით ორ ნაწილად არის გაყოფილი და ეს ნაწილები სხვადასხვა ინტონაციით წარმოითქმება. პაუზის ადგილს რიტორიკის სახელმძღვანელოებში აღნიშნავენ ორი სწორი, პარალელური ხაზით (||) რ-ის შემდეგაც სიტყვები ხმის დადაბლებით წარმოითქმება.

**პერიოდიზაცია,** პერიოდებად დაყოფა. მეცნ. პერიოდიზაცია შეესაბამება ბუნებისა და საზ-ბის ობიექტურ კანონზომიერებებს.

**პერიოდონტიტი** (*პერი*... და ბერძნ. odus, ნათ. ბრ. odontos — კბილი), კბილისირგვლივი ქსოვილის ანთება; შეიძლება იყოს ინფექციური და არაინფექციური. პერიოდონტში ინფექცია ჩვეულებრივ იჭრება კბილის ფესვის მწვერვალიდან (აპიკალური), ღრძილის კიდიდან (მარგინალური), მეზობელი ქსოვილებიდან და სისხლის (ჰემატოგენური) გზით. არაინფექციური პ. ვითარდება კბილის ტრავმის, არასწორად გაკეთებული ბჟენისა და პროთეზის, თანკბილვის ანომალიისა და სხვა მიზეზების შედეგად. მიმდინარეობის მიხედვით განარჩევენ მწვავე და ქრონ. პ-ს, გავრცელების მიხედვით — შემოსაზღვრულს და დიფუზიურს მწვავე პ-ს ახასიათებს ძლიერი ტკივილი, რ-იც კბილზე დაწოლით კიდევ უფრო ძლიერდება, შეიძლება შესივდეს ღრძილი, ტუჩი ან ლოყა. კბილი ოდნავ მორყეულია, რეგიონალური ლიმფური კვანძები შესივებული და მტკივნეულია, ზოგჯერ მატულობს ტემპ-რა. პროცესი შეიძლება გართულდეს, განვითარდეს ყბის *ოსტეომიელიტი*, ხახისა და ყბის რბილი ნაწილების ჩირქოვანი ანთება, მწვავე *სეფსისი*. ქრონ. პ-ის კლინიკური ნიშნები შედარებით სუსტად არის გამოხატული. დიაგნოზის დასაზუსტებლად გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს რენტგენოლოგიურ გამოკვლევას. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: კომპლექსური—ქირურგ., მედიკამენტური და ფიზიოთერაპიული. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: პირის ღრუს სანაცია.

*ნ. ბაძოშვილი*.

**პერიოდული ბეჭდვითი სიტყვა,** იმ ბეჭდური გამოცემების ერთობლიობა, რ-ებსაც უშვებენ დროის გარკვეულ მონაკვეთში. წარმოადგენს მასობრივი ინფორმაციისა და პროპაგანდის ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს საშუალებას. პ. ბ. ს-ს განეკუთვნება გაზეთები, ჟურნალები, პერიოდული კრებულები და ბიულეტენები. მისი დამახასიათებელი ნიშნებია გამოცემის რეგულარულობა, ყველა გამოშვებისათვის ერთი სახელწოდების მიკუთვნება, რედაქტორის ან რედკოლეგიის, წლებისა და თარიღების, ნომრებისა და ტომების მითითება. გაზეთი შეიძლება გამოდიოდეს ყოველდღიურად, კვირაში ერთხელ, ორჯერ, სამჯერ, ხუთჯერ (არის ყოველთვიური გაზეთიც), ჟურნალები არის ყოველკვირეული, ორკვირეული, ყოველთვიური, ყოველკვარტალური (იხ. სტ. *გაზეთი*, *ჟურნალი*). იუნესკოს 1968—69 მონაცემებით, მსოფლიოს ყველა ქვეყანაში გამოდიოდა 150 ათ. დასახელების პერიოდული გამოცემა. ბევრ ქვეყანაში რეგულარულად გამოსცემენ პ. ბ. ს-ის ეროვნ. წელიწდეულებს (ინგლისში 1874-იდან, აშშ-სა და საფრანგეთში 1880-იდან, სსრკ-ში 1932-იდან).

*შ. გაგოშიძე*.

**პერიოდული ფუნქცია,** ფუნქცია, რ-ის მნიშვნელობა არ იცვლება, როცა არგუმენტს ნულისაგან განსხვავებულ განსაზღ-

ვრულ რიცხვს უმატებენ. მაგ., sin $x$, აგრეთვე cos $x$ წარმოადგენს პ. ფ-ს, რ-ის პერიოდია $2\pi$. მაჩვენებლიანი ფუნქცია $e^x$ პ. ფ-ა, თუ $x$ კომპლექსური ცვლადია (პერიოდი $2\pi i$), და ა. შ.; ყოველ პ. ფ-ს აქვს უსასრულოდ ბევრი პერიოდი. თუ მუდმივისაგან განსხვავებულ უწყვეტ პ. ფ-ს აქვს ნამდვილი პერიოდი, მაშინ მისთვის არსებობს უმცირესი დადებითი $T$ პერიოდიც. ამ შემთხვევაში ყოველ სხვა ნამდვილ პერიოდს ექნება $kT$ სახე, სადაც $k=\pm1, \pm2, \ldots$ ერთი და იმავე პერიოდის მქონე პ. ფ-თა ჯამი, ნამრავლი და ფარდობა არის პ. ფ., რ-საც ისეთივე პერიოდი აქვს. პ. ფ-ის წარმოებული არის იმავე პერიოდის მქონე პ. ფ., ხოლო ინტეგრალი $f(x)$ ფუნქციიდან, რ-ის პერიოდია $T$, იმავე პერიოდისაა იმ შემთხვევაში, თუ $\int_0^T f(x)dx=0$. ორი სხვადასხვა პერიოდის მქონე ფუნქციის ჯამი შეიძლება არ იყოს პერიოდული.

**პერიოდულობის კანონი** მენდელეევისა, ფუნდამენტური კანონი, რ-ის თანახმად ქიმ. ელემენტების ატომთა ბირთვის მუხტის ზრდა იწვევს ამ ელემენტთა თვისებების პერიოდულ ცვლილებას; აღმოაჩინა დ. *მენდელეევმა* 1869 იმ დროს ცნობილი ელემენტების ატომური მასებისა და თვისებების შეპირისპირებისას.

პ. კ-ის გრაფ. გამოსახულებაა დ. მენდელეევის მიერ შემუშავებული *ელემენტთა პერიოდული სისტემა*.

**პერიოსტიტი** (*პერი...* და ბერძნ. osteon — ძვალი), *ძვლისაზრდელას* მწვავე ან ქრონიკული ანთება; უმეტესად ინფექციური ხასიათისაა. პ. შეიძლება იყოს *ოსტეომიელიტისა* და ძვლის სხვა დაავადების სიმპტომი. ახასიათებს ადგილ. და სხეულის ტემპ-რის მომატება, სიწითლე, შეშუპება და ტკივილი პ-ის არეში. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: წოლითი რეჟიმი, ანტიბიოტიკები, ანთების საწინააღმდეგო საშუალებანი, ფიზიოთერაპია; იშვიათად მიმართავენ ქირურგ. მკურნალობას.

**პერიპატეტიკოსთა სკოლა** (ბერძნ. peripateō — ვსეირნობ), არისტოტელეს მიერ ლიკეიონში დაარსებული „მოსეირნეთა სკოლა"; სახელი უწოდეს არისტოტელეს ჩვეულების გამო — ესეირნა ლექციის დროს. პ. ს-ის ისტორიას სამ პერიოდად ყოფენ: პირველ პერიოდში ამ სკოლის წარმომადგენლები ემყარებოდნენ არისტოტელეს პრინციპებს და იკვლევდნენ ფილოს. და მეცნ. კონკრ. სფეროებს (*თეოფრასტე*, ევდემე როდოსელი, არისტოქსენე ტარენტელი და სხვ.), II პერიოდში ცდილობდნენ არისტოტელეს ტელეოლოგიზმის საპირისპიროდ მოვლენათა მატერიალ. ახსნას (სტრატონი, ლიკონ ტროადელი, არისტონ კეოსელი და სხვ.), III პერიოდში კი ძირითადად არისტოტელეს კომენტირებას ეწეოდნენ (*ანდრონიკე როდოსელი*, ბოეთე სიდონელი, *გალენოსი*, *ალექსანდრე აფროდისიელი*).

*ლიტ.*: История философии, т. 1, М., 1940, с. 258—268. *გ. თევზაძე.*

**პერიპეტია** (ბერძნ. peripeteia), ანტიკური პოეტიკის ტერმინი. შემოიღო არისტოტელემ. აღნიშნავს ფაბულის მოულოდნელ გართულებას, გმირის ბედის უეცარ შემობრუნებას ტრაგედიაში. თანამედროვე პოეტიკაში: მოულოდნელი, გარდატეხა როგორც დრამ., ისე ეპიკური სიუჟეტის განვითარებაში.

**პერიპტეროსი** (ბერძნ. peripteros < *პერი...* და ბერძნ. pteron—ფრთა, გვერდითი კოლონადა), ძვ. ბერძნული ტაძრის ტიპი, სვეტებით გარშემორტყმული გეგმით სწორკუთხა ნაგებობა. *ნაოსის* კედლებიდან სვეტების დაცილების მანძილი ტოლია ერთი ინტერკოლუმნიუმისა (მანძილი ორ ერთმანეთის გვერდით აღმართულ სვეტს შორის). პ. შედგება პრონაოსისა (ანტ. ტაძრის ერთმხრივ გახსნილი ნაწილი პორტიკსა და ცელას შორის) და ნაოსისაგან (ლათ. ცელა). პ. ჩამოყალიბდა ძვ. საბერძნეთში VII ს-ში. გავრცელებული იყო არქაიკისა (დემეტრას ტაძარი პესტუმში) და კლასიკის (*პართენონი*) ეპოქებში. პ-ის გარე ფორმებს ხშირად იყენებდნენ კლასიციზმის ხუროთმოძღვრები.

**პერისელენიუმი** (*პერი...* და ბერძნ. selēnē — მთვარე), მთვარის ირგვლივ გარემომქცევი სხეულის (მთვარის ხელოვნური თანამგზავრის) ორბიტის ის წერტილი, რ-იც ყველაზე ახლოსაა მთვარესთან.

**პერისკოპი** (ბერძნ. perikopeō — ვიყურები ირგვლივ, ვათვალიერებ), სამალავებიდან (სანგარი, ბლინდაჟი და სხვ.), ტანკებიდან, წყალქვეშა ნავებიდან სათვალთვალო ოპტიკური ხელსაწყო. ზოგიერთი ტიპის პ-ის საშუალებით შესაძლებელია ადგილის ჰორიზ. და ვერტ. კუთხეების სიდიდისა და სათვალთვალო ობიექტამდე მანძილის გაზომვა (იხ. *მანძილმზომი*). უმარტივესი პ. წარმოადგენს ვერტ. მილს, რომლის ღერძთან 45°-იანი კუთხით დაყენებულია 2 სარკე. სარკეებით შექმნილი ოპტ. სისტემა სათვალთვალო ობიექტიდან წამოსულ სინათლის სხივებს მიმართულებას უცვლის და მიმართავს მათ დამკვირვებლის თვალისაკენ.

**პერისკოპული ანტენა,** რთული სარკიანი ანტენა, შედგება ორი ანტენისაგან: ერთი ანძის ან კოშკის ფუძესთანაა, მეორე კი ანძის თავზეა (იხ. ნახ.). პ. ა-ს უპირატესად იყენებენ *რადიორელეური კავშირგაბმულობის* ხაზებზე გადამცემ ან მიმღებ ანტენად. გამომსხივარი ანტენა შედგება რუპორული გამომსხივარისა და პარაბოლური ან ელიფსური ფორმის სარკისაგან. რუპორი მოკლე ფიდერით დაკავშირებულია გადამცემ ანტენასთან. ანძის თავზე მოთავსებული ბრტყელი სარკის ფორმის ანტენა ისეა ორიენტირებული, რომ გამოსხივებული ელექტრომაგნ. ტალღები მიმართულია კორესპონდენტისაკენ.



პერისკოპული ანტენა: 1—რადიოგადამცემი აპარატურა; 2—ფიდერი; 3—რუპორული გამომსხივარი; 4 და 6—სარკიანი ანტენები; 5—ანძა; ისრებით ნაჩვენებია გამოსხივების მიმართულება.

**პერისპერმი** (*პერი...* და ბერძნ. sperma — თესლი), თესლის სამარაგო საკვები ნივთიერებით მდიდარი ქსოვილი. ხმარდება ჩანასახის განვითარებას თესლის გაღივებისას. წარმოიქმნება *ნუცელუსიდან*, აქვს ქრომოსომების დიპლოიდური ნაკრები, შეიცავს უმეტესად სახამებელს, იშვიათად — ცხიმს, ღარიბია ცილით. პერისპერმიანი თესლები აქვს პილპილისებრთა, მიხაკისებრთა, დუმფარასებრთა და სხვ. ოჯახის მცენარეებს, შიშველთესლოვნებიდან — გნეტუმსა და უთხოვარს. თესლში სამარაგო ქსოვილი ან მხოლოდ პ-ია, ან პ. ენდოსპერმთან ერთად.

**პერისტალტიკა** (ბერძნ. peristaltikos— შემომხვევი და მომჭერი), ღრუ მილოვანი ორგანოების (ნაწლავები, კუჭი, შარდსაწვეთები) კედლების ტალღისებური თანამიმდევრული შეკუმშვა, რაც ხელს უწყობს ორგანოს შიგთავსის გადაადგილებას. პ. ხორციელდება ორგანოს კედლის ირგვლივ და გასწვრივ განლაგებული გლუვი კუნთოვანი ბოჭკოების თანამიმდევრული შეკუმშვით. პ-ის ერთ ტალღას (ორგანოს სანათურის რგოლისებრი შევიწროვება) მოსდევს შევიწროებული ადგილის წინმდებარე ნაწილის მოდუნება; ყოველი ტალღის დროს ორგანოს შიგთავსი გადაინაცვლებს ორგანოს მოძრაობის მიმართულებით. პ-ის ტალღის რიტმული გავრცელების სიჩქარე სხვადასხვა ორგანოსათვის სხვადასხვაა. პ-ს ძირითადად არეგულირებს ვეგეტატიური ნერვული სისტემის სიმპათიკური (აძლიერებს) და პარასიმპათიკური (აძლიერებს) ნერვები, რ-ებიც ორგანოს კედელში ქმნიან ნერვულ წნულებს. დადგენილია აგრეთვე ცენტრ. ნერვული სისტემის, კერძოდ, თავის ტვინის ქერქის გავლენა პ-ზე, რაც ტკივილის ან განრისხების დროს პ-ის შენელებით, შიშის დროს კი მისი გაძლიერებით ვლინდება; პ-ზე მოქმედებს აგრეთვე საჭმლის ფიზ. და ქიმ. თვისებები, წამლეული და სხვ. პათოლ. პროცესების დროს ზოგჯერ აღინიშნება უკუპერისტალტიკა, რაც მსხვილი ნაწლავებისათვის ნორმალური მოვლენაა. *ზ. კაციტაძე.*

**პერისტასისი,** კოლონადა, რ-იც გარს ერტყმის ანტიკურ ტაძარს; პტერონი.

**პერისტილი** (ბერძნ. peristylos — სვეტებით გარშემორტყმული), ოთხივე მხრიდან სვეტებით გარშემორტყმული, გადახურული, გეგმით სწორკუთხა ეზო ან ბაღი, მოედანი, დარბაზი. პ. ცნობილი იყო ჯერ კიდევ ძვ. წ. IV ს-ში (ქ. ოლინთოსის საცხოვრ. სახლების ეზოები); ფართოდ გავრცელდა ელინიზმის ეპოქასა (ზოგ შენობას 2 პ. ჰქონდა) და ძვ. რომში.

**პერიტონეუმი** (<ბერძნ. peritonaion— მუცლის აპკი), თხელი, ნახევრადგამჭვირვალე სეროზული ფირფიტა, რ-ითაც შიგნიდან ამოფენილია მუცლისა და მენჯის კედლები (პარიეტალური ფურცელი) და მთლიანად ან ნაწილობრივ ფარავს გარედან მუცლისა და მენჯის ღრუში მდებარე ორგანოებს (ვისცერალური ფურცელი). პ-ის გარეთა ზედაპირი შემაერთებელქსოვილოვანი ბოჭკოებით შეზრდილია მუცლისა და მენჯის კედლებთან ან ორგანოებთან. ეს კავშირი ზოგან იმდენად მჭიდროა, რომ პ. ორგანოს კედლის შემადგენელ ნაწილს წარმოადგენს, ზოგან კი კავშირი ფაშარი შემაერთებელი ქსოვილით ხორციელდება და მაშინ პ. ადვილი ასაცილებელია ხელით. განსაკუთრებით უხვად არის განვითარებული ფაშარი შემაერთებელი ქსოვილი მუცლის უკანა კედელზე, სადაც იქმნება სისხლძარღვებითა და ცხიმით მდიდარი რეტროპერიტონეალური სივრცე. პ-ის შიგნითა — სეროზული ზედაპირი მოფენილია მეზოთელიუმური უჯრედების ფენით, პრიალაა და მიქცეულია პ-ის ღრუსაკენ. ერთმანეთისაგან უნდა განვასხვაოთ მუცლის ღრუ და პ-ის ღრუ. მუცლის ღრუში მოთავსებულია შინაგანი ორგანოები და თავად პ., ხოლო პ-ის ღრუშია მცირეოდენი (50 *სმ*³-მდე) სეროზული სითხე, რ-იც ასველებს პერიტონეუმით დაფარული ორგანოების ზედაპირს და აადვილებს მ. შ. სრიალს. განარჩევენ პ-ით ყოველმხრივ დაფარულ ორგანოებს (ინტრაპერიტონეალურ), სამი მხრიდან დაფარულ ორგანოებს (მეზოპერიტონეალურ) და მხოლოდ ერთი მხრიდან დაფარულ (ექსტრაპერიტონეალურ) ორგანოებს. მამაკაცის პ-ის ღრუ სრულიად დახშულია, ქალისა კი ატმოსფეროს უკავშირდება საშვილოსნოს ლულების საშუალებით. პ-ის ფურცლები განუწყვეტლივ გადადის ერთიმეორეში და ქმნის სეროზულ ნაოჭებს, იოგებს, ჯორჯლებს და სხვ. პ-ის ანთებისას (*პერიტონიტი*) მის სეროზულ ზედაპირს სცილდება მეზოთელიუმური უჯრედები, პ-ით დაფარულ ორგანოებს შორის იწყება ხახუნი, ვითარდება შეხორცებები და მოძრაობა მტკივნეული ხდება. პ-ს აქვს დამცველობითი ფუნქცია. *ვ. აბაშიძე.*

**პერიტონიტი,** მუცლის სეროზული გარსის — *პერიტონეუმის* ანთება. ვითარდება მწვავე აპენდიციტის, კუჭის ან თორმეტგოჯა ნაწლავის წყლულის პერფორაციის, ნაწლავთა გაუვალობის, ნაწლავთა ზოგიერთი სხვა დაავადების, ტრავმის, ქირურგ. ოპერაციის გართულების (ოპერაციის შემდგომი პ.) და სხვათა შედეგად.


პერისტილი. პომპეი. საცხოვრებელი სახლი. ახ. წ. სს

პ-ის გამომწვევებია კოკები და ნაწლავის ჩხირი. განსაკუთრებით მძიმედ მიმდინარეობს ნაწლავის ჩხირით გამოწვეული პ. პროცესის გავრცელების მიხედვით განარჩევენ ა დ გ ი ლ ო ბ რ ი ვ (მუცლის ღრუს რომელიმე ნაწილით შემოსაზღვრულ) და დ ი ფ უ ზ ი უ რ პ-ს. დიფუზიური პ-ის ნიშნებია მწვავე ტკივილი მუცლის არეში, პირღებინება, აირების გამოყოფისა და კუჭის მოქმედების შეწყვეტა, მუცლის შებერვა, მუცლის კუნთების დაჭიმულობა, წინა კედლის პალპაციის დროს მწვავე ტკივილი, ორგანიზმის საერთო ინტოქსიკაცია — ტემპ-რის მომატება (38—39°), ტაქიკარდია, სისხლში ნეიტროფილური ლეიკოციტოზი და სხვ. ქრონ. პ. (ჩვეულებრივ ტუბერკულოზის დროს ვითარდება) იშვიათია და ახასიათებს მუცლის ღრუში გამონაჟონის დაგროვება ან მასიური შეხორცების განვითარება (ადჰეზიური პ.). გამონაჟონის ხასიათის მიხედვით განარჩევენ სეროზულ, ჩირქოვან, ფიბრინულ და ლპობით პ-ებს.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: დიფუზიური პ-ის დროს ქირურგიულია.

**პერიფერია** (ბერძნ. periphereia—მიდამო, გარემო), ქვეყნის განაპირა, ცენტრიდან დაშორებული მხარე, ადგილი; ადგილობრივი ორგანიზაციები (ცენტრალურისაგან განსხვავებით).

**პერიფრაზი** (ბერძნ. periphrasis), საგნის, ცნების, მოვლენის, თვისების პირდაპირი დასახელების ნაცვლად მრავალსიტყვაობით, მთელი წინადადებებით აღწერა; სტილისტ. ხერხი, როცა რამდენიმე სიტყვით (შედარებით ადვილი და მარტივი ფორმით) გამოიხატება ის, რაც ერთი სიტყვით შეიძლებოდა თქმულიყო; გადაკვრით ან მინიშნებით ნათქვამი სიტყვა, თქმა; ნებისმიერი პოეტური და რიტორიკული ფიგურა (მაგ., „ცხოველთა მეფე" ნაცვლად ლომისა; „შავი ოქროს ქალაქი" — ჭიათურა და ა. შ.). *გ. ჭოხონელიძე.*

**პერიცენტრი** (*პერი*... და ლათ. centrum — ცენტრი), ციური სხეულის ორბიტის უახლოესი წერტილი იმ ცენტრალურ სხეულთან, რ-ის გარშემო იგი მოძრაობს. იხ. *პერიჰელიუმი, პერიგეუმი, პერისელენიუმი, პერიასტრი.*

**პერიციკლი** (*პერი*... და ბერძნ. kyklos — წრე), პ ე რ ი კ ა მ ბ ი უ მ ი, წარმომშობი ქსოვილი მცენარის ფესვსა და ზოგჯერ ღეროშიც. შედგება ერთი ან რამდენიმე (შიშველთესლოვნებში) წყება პარენქიმული უჯრედებისაგან. მდებარეობს პირველადი ქერქის შიგნითა შრის — *ენდოდერმის* ქვეშ, გამტარი ცილინდრის ირგვლივ. ფესვის პ-ში შეიძლება ჩაისახოს გვერდითი ფესვები. ფესვის გამსხვილებისას მისგან ვითარდება *ფელოგენი* და ფესვის ზედაპირზე წარმოიქმნება *პერიდერმა*. ღეროს პ. იძლევა სკლერენქიმას და პარენქიმას (გოგრისებრნი და სხვ.) ან მხოლოდ სკლერენქიმას (ერთლებნიანები), დანაწევრებულ სარძევე მილებს (რთულყვავილოვნები), გამომყოფ უჯრედებს (გოგრისებრნი). *ე. მირიანაშვილი.*

**პერიჰელიუმი** (*პერი*... და ბერძნ. hēlios — მზე), მზის ირგვლივ გარემომქცევი სხეულის ორბიტის ის წერტილი, რ-იც ყველაზე ახლოსაა მზესთან. პლანეტების შემაშფოთებელი გავლენის გამო პ. სივრცეში რამდენადმე გადაინაცვლებს. მერკურის პ-ის გადანაცვლება შეესაბამება ფარდობითობის ზოგადი თეორიიდან გამომდინარე გრავიტაციის დაზუსტებულ კანონს.

**პერიჰელიუმის გრძედი,** პლანეტის, კომეტისა და სხვა ციური სხეულის ორბიტის ერთ-ერთი ელემენტი; ტოლია აღმავალი კვანძის გრძედისა და პერიჰელიუმის არგუმენტების ჯამისა; აღინიშნება $\tilde{\omega}$ ან $\pi$-თი. იხ. სტ. *ორბიტა ციური სხეულისა.*

**პერკინი** (Perkin) უილიამ ჰენრი (უფროსი) (12. III. 1838, ლონდონი,—14. VII. 1907, სადბერი, მიდლსექსი), ინგლისელი ქიმიკოს-ორგანიკოსი. 1853-იდან ა. *ჰოფმანის* მოწაფე, შემდეგ კი მისივე ასისტენტი ლონდონის სამეფო ქიმ. კოლეჯში. 1884—85 ქიმ. მრეწველობის საზ-ბის პრეზიდენტი. პ-მა მიიღო ერთ-ერთი პირველი სინთეზური ორგ. საღებარი (მოვეინი) და საფუძველი ჩაუყარა მის წარმოებას. აღმოაჩინა არომატული უჯერი (β-არილაკრილური) მჟავების მიღების ხერხი (1868) (იხ. *პერკინის რეაქცია*). იკვლევდა მაგნ. ველში სინათლის პოლარიზაციის სიბრტყის მობრუნების კუთხის დამოკიდებულებას ნაერთების სტრუქტურაზე.

**პერკინის რეაქცია,** β-არილაკრილმჟავების სინთეზის მეთოდი; საფუძვლად უდევს არომატული ალდეჰიდებისა და კარბომჟავების ანჰიდრიდთა ურთიერთქმედება კატალიზატორების თანაობისას: $C_6H_5-CH=O+(CH_3CO)_2O\xrightarrow{CH_3\,COONa}C_6H_5-CH=CH-COONa\xrightarrow{H^+}C_6H_5-CH=CH-COOH$. რეაქცია აღმოაჩინა უ. *პერკინმა* (უფროსმა) 1868; პ. რ-ს ფართოდ იყენებენ ორგ. ქიმიაში.

**პერკოლაცია** (ლათ. percolatio — გაწურვა, ფილტრაცია), ლითონის ან მისი ქიმ. ნაერთის ამოკრეფა თხევადი რეაგენტის (ხსნარის) გატარებით ძირითადად დაჟანგული სპილენძისა და ოქროს შემცველი დაქუცმაცებული მადნის, ქვიშისა და სხვ. ფენაში. პ-ს ახორციელებენ სპეც. აპარატისა (პერკოლატორის) და დამხმარე მოწყობილობების (კონვეიერები, მანაწილებლები, ტუმბოები, კომპრესორები და სხვ.) მეშვეობით. პერკოლატორიდან გამოსული ხსნარი რომ ჟანგბადით გაამდიდრონ, მას ჰაერით გააქრევენ.

**პერკუსია** (ლათ. percussio, სიტყვასიტყვით — დარტყმა, აქ — კაკუნი), შინაგანი ორგანოების გამოკვლევის საექიმო მეთოდი; მედიცინაში დაინერგა XIX ს. დასაწყისში ლ. აუენბრუგერის (1761) და განსაკუთრებით ჟ. ნ. *კორვიზარის* (1808) შრომების გამოქვეყნების შემდეგ; მოგვიანებით იგი თეორიულადაც დაასაბუთეს (ი. შკოდა, 1839). პ-ის მეთოდი იმაში მდგომარეობს, რომ სხეულის ზედაპირის რომელიმე უბანზე დაკაკუნების დროს ამ უბნის ქვეშ მდებარე ორგანოებში აღიძვრება რხევითი მოძრაობანი, რ-ებიც იწვევენ სხვადასხვა სიძლიერის, ხანგრძლივობის, სიმაღლისა და ჟღერადობის ხმიანობას. ჰაერის შემცველი ორგანოები, მაგ., ფილტვები, დაკაკუნებისას გამოსცემენ ხმამაღალ მკაფიო ბგერას; მკვრივი ორგანოები — გული, ღვიძლი, კუნთები — ჩუმ (ყრუ) ბგერას და სხვ.

განარჩევენ ტ ო პ ო გ რ ა ფ ი უ ლ (ადგენს ორგანოების საზღვრებს) და შ ე დ ა რ ე ბ ი თ (ავლენს ცვლილებებს ორგანოში) პ-ს. ფილტვში მოყრუებული ხმიანობის უბნის აღმოჩენა შეიძლება ფილტვის ანთების ან პლევრიტის ნიშანი იყოს, ტიმპანური ხმა ფილტვის ქსოვილში ჰაერის ჭარბად დაგროვებაზე (ფილტვის ემფიზემა) ან ფილტვში ღრუს არსებობაზე (*კავერნა, ცისტა*) მიუთითებს. ყრუ პერკუტორული ხმიანობით ადგენენ მუცლის ღრუში დაგროვილი თავისუფალი სითხის არსებობას (*ასციტი*), ტიმპანური ბგერით — ნაწლავებში აირების სიჭარბეს (*მეტეორიზმი*) და სხვ.

**პერ-ლაშეზი** (Père-Lachaise), სასაფლაო პარიზში [სახელწ. წარმოდგა ლუი XIV-ის მოძღვრის, პატერ (ფრანგ. père) ლაშეზისაგან, რ-ის სამფლობელოც იყო ეს ადგილი], სადაც დაკრძალული არიან კულტურისა და მეცნიერების გამოჩენილი მოღვაწეები (ლაფონტენი, მოლიერი, შ. ნოდიე, ა. დოდე, პ. ჟ. ბერანჟე, ფ. შოპენი, ჯ. როსინი, ო. დე ბალზაკი და მრავალი სხვ.), აგრეთვე სამხ. და პოლიტ. მოღვაწეები (მარშლები მ. ნეი, ა. მასენა და სხვ.). 1871 მაისში პ.-ლ. იყო პარიზის კომუნარების ვერსალელებთან უკანასკნელი ბრძოლის ადგილი. 27 მაისს ტყვე კომუნარები დახვრიტეს სასაფლაოს ჩრდ.-აღმ. კედელთან. ამ ადგილზე ააგეს ძეგლი „კომუნარების კედელი", რ-თანაც დაკრძალულნი არიან მუშათა მოძრაობის გამოჩენილი მოღვაწეები: პ. ლაფარგი, მ. ტორეზი, მ. კაშენი, ა. ბარბიუსი და სხვ. აქვე არიან დაკრძალულნი წინააღმდეგობის მოძრაობის მონაწილენი. 1964 აქ გაიხსნა *ბუხენვალდის* მსხვერპლთა მემორიალი.

**პერლიტი** (ფრანგ. perlite<perle–მარგალიტი), კაჟმიწის ჭარბად შემცველი *ვულკანური მინა*. აქვს კონცენტრულ-ნაჭუჭისებრი აგებულება. ზოგჯერ ელვარებს მარგალიტისებურად. შეიცავს 3—6% კონსტიტუციურ (ბმულ) წყალს. დაფქვილი პ-ის სწრაფი გახურების დროს (850—1200°C) წყალი გადადის ორთქლში, რის შედეგადაც პ. ფუვდება. გაფუებულ პ-ს იყენებენ მსუბუქი ბეტონების დასამზადებლად.

**პერლიტი** ლ ი თ ო ნ თ მ ც ო დ ნ ე ო ბ ა შ ი, *რკინანახშირბადოვანი შენადნობების* — თუჯისა და ფოლადის — ერთ-ერთი სტრუქტურული შემდგენი. პ. ორი ფაზის — ფერიტისა და ცემენტიტის (ლეგირებულ ფოლადში კარბიდების)—ევტექტოიდი — მიკრომექანიკური ნარევია. იგი *აუსტენიტის* ევტექტოიდური დაშლის პროდუქტია და მიიღება რკინანახშირბადოვანი შენადნობების ზომიერი სიჩქარით გაცივებისას (727°C-ზე დაბლა). პ-ის წარმოქმნა დაკავშირებულია რკინის ალოტროპულ გარდაქმნასთან (γ-რკინა გარდაიქმნება α-რკინად). ამ გარდაქმნის გამო რკინაში ნახშირბადის ხსნადობა 0,8%-იდან 0,025%-მდე ეცემა და ჭარბი ნახშირბადი ცემენტიტის ($Fe_3C$) სახით გამოიყოფა.

ფორმის მიხედვით პ. ორგვარია: ფ ი რ ფ ი ტ ო ვ ა ნ ი (ცემენტიტისა და ფერიტის ფირფიტები ერთმანეთის მონაცვლეობით პარალელურადაა განლაგებული) და მ ა რ ც ვ ლ ო ვ ა ნ ი (ცემენტის მომრგვალებული მარცვლოვანი წარმონაქმნები — გლობულები — ფერიტის უფრო მსხვილი მარცვლების ფონზეა განლაგებული).

პ-ის დისპერსიულობა დამოკიდებულია აუსტენიტის გადამეტცივების ხარისხზე. გადამეტცივების ხარისხის ზრდასთან ერთად მატულობს ფერიტისა და ცემენტიტის ფირფიტების დისპერსიულობა და ერთნაირი ორიენტაციის უბნები. ძალიან ნელი გაცივებისას და გარკვეულ ტემპერატურაზე დაყოვნებით მარცვლოვანი პ. წარმოიქმნება.

პ-ის მექან. თვისებები დამოკიდებულია მის დისპერსიულობაზე, რ-იც განისაზღვრება ფირფიტათშორისი მანძილით: რაც უფრო ნაკლებია იგი, მით უფრო მეტია სიმტკიცისა და დენადობის ზღვარი და დაბალია ცივმტეხობის კრიზისული ტემპ-რა. მარცვლოვანი პ. შედარებით ფირფიტოვანთან ნაკლებად მტკიცეა, მაგრამ ფირფიტოვანზე უფრო პლასტიკურია. პ-ის დისპერსიულ სახესხვაობებს *სორბიტსა და ტროსტიტს* უწოდებენ.

*მ. მეძმარიაშვილი.*

**პერლონი,** *პოლიამიდური ბოჭკოს* სავაჭრო სახელწოდება (გფრ).

**პერლ-ჰარბორი** (Pearl Harbor), აშშ-ის სამხედრო-საზღვაო ბაზა კ. ოაჰუს მარცხ. სანაპიროს უბეში, ჰონოლულუს (ჰავაის კ-ები) დას-ით 10 *კმ*-ზე. შეიქმნა XX ს. დასაწყისში. მასზე თავდასხმით დაიწყო 1941 წ. 7 დეკ. იაპონიამ წყნარ ოკეანეში ომი (იხ. *წყნარი ოკეანის კამპანია (1941—1945)*). პ.-ჰ-ზე განლაგებული იყო აშშ-ის წყნარი ოკეანის ფლოტის მთავარი ძალები (მ. შ. 8 სახაზო ხომალდი, 8 კრეისერი, 29 საესკადრო ნაღმოსანი, 5 წყალქვეშა ნავი და სხვადასხვა დანიშნულების 43 ხომალდი და გემი). ბაზის სამხ.-საჰაერო ძალები ითვლიდა 394 თვითმფრინავს. იაპ. საზღვ. სარდლობამ დაზვერვის ზუსტი მონაცემების საფუძველზე შეიმუშავა

პ.-ჰ-ჰ-ზე მოულოდნელი თავდასხმის გეგმა. 7 დეკ. გათენებისას იაპ. ავიამზიდების შენაერთი (2 სახაზო ხომალდი, 6 ავიამზიდი 353 თვითმფრინავით, 9 საესკადრო ნაღმოსანი, 3 წყალქვეშა ნავი) კ. ოაჰუს ჩრდილოეთიდან 370–500 *კმ*-ზე მიუახლოვდა. ამას გარდა პ.-ჰ-ის რ-ნში უფრო ადრე განლაგებული იყო იაპ. 20-ზე მეტი წყალქვეშა ნავი. იაპ. ავიამზიდებიდან აფრენილმა თვითმფრინავებმა 2 საათის განმავლობაში სხვადასხვა მიმართულებიდან ორ ეშელონად დაბომბეს ამერ. ხომალდები, აეროდრომები და სანაპირო ბატარეები. იაპონელებმა ჩაძირეს ამერ. 4 სახაზო ხომალდი, 3 კრეისერი, 2 საესკადრო ნაღმოსანი, გაანადგურეს 188 თვითმფრინავი, დაიღუპა 3 ათ. კაცი. იაპ. ფლოტმა დაკარგა 29 თვითმფრინავი, და 5 ზემცირე წყალქვეშა ნავი. 1941 წ. 8 დეკ. აშშ-მა და დიდ ბრიტანეთმა იაპონიას ომი გამოუცხადეს. II მსოფლიო ომი (1939–45) წყნარი ოკეანის რ-ნშიც გავრცელდა.

**პერმალოი** [ინგლ. permalloy < perm (eability) — შეღწევადობა და alloy — შენადნობი], ნიკელ-რკინის შენადნობთა ჯგუფის სახელწოდება. Ni-ის განსაზღვრული (დაახლ. 78,5%) შემცველობის შენადნობებს ახასიათებს დიდი მაგნ. შეღწევადობა (μ) და მცირე კოერციტიული ძალა ($H_c$). მრეწველობაში პ-ს გამოყენება 20-იან წწლებში დაიწყეს. იგი მიიღება ვაკუუმური გადადნობით მიღებული წმინდა რკინისა და ნიკლისაგან. შედგენილობის მიხედვით განასხვავებენ ნიკელმცირე (40–50% Ni) და ნიკელუხვ (70–83% Ni) პ-ებს. პ-ის ტიპის შენადნობთა ელექტრომაგნ. და ტექნოლ. თვისებების გასაუმჯობესებლად საჭიროა მათი ლეგირება მოლიბდენით, ქრომით, სპილენძით, მანგანუმით, სილიციუმით.

პ-ის მაღალი მაგნ. თვისებები დამოკიდებულია შენადნობის სტრუქტურაზე, რ-ის ჩამოყალიბებაში დიდ როლს ასრულებს თერმული დამუშავება—მაღალტემპ-რული (10000–1100°C) გახურება ვაკუუმში ან წყალბადის გარემოში, დაყოვნების შემდეგ კი ჯერ ნელი გაცივება კიურის წერტილამდე, ხოლო შემდეგ მკვეთრი (30–80°C/წმ სიჩქარით) გაცივება კიურის წერტილზე რამდენადმე მაღალი ტემპ-რიდან. ასეთი დამუშავების ეფექტი იზრდება მაგნ. ველში გაცივებისას.

პ-ის მაგნ. თვისებებზე დიდ გავლენას ახდენენ მექან. ძაბვები. მკუმშავი ძაბვების მოქმედების შედეგად მაგნ. შეღწევადობა კლებულობს, ხოლო კოერციტიული ძალა მატულობს.

პ-ის ტიპის შენადნობებისაგან ამზადებენ 0,003–0,5 *მმ* სისქის ლენტებსა და ფურცლებს. სხვადასხვა სიხშირისა და მაგნ. ველის სხვადასხვა დაძაბულობისას ერთი და იმავე შედგენილობის (მარკის) პ-თვის არსებობს ლენტის ოპტიმალური სისქე: დაბალი (0,4–2 *კჰც*) სიხშირისას თხელი (0,05 *მმ*) ლენტის მაგნ. შეღწევადობა თითქმის ორჯერ ნაკლებია, ვიდრე სქელი (0,1–0,35 *მმ*) ლენტისა. 10–50 *კჰც* სიხშირისას თხელი ფურცლის მაგნ. შეღწევადობა მეტია. *მ. მეძმარიაშვილი.*

**პერმანგანატები** (*პერ*... და ლათ. manganum — მანგანუმი), მ ა ნ გ ა ნ უ მ მ ჟ ა ვ ა ს მ ა რ ი ლ ე ბ ი, მანგანუმმჟავას $HMnO_4$ მარილები. პ. მუქი, მომწვანომოიისფრო ბზინვარე კრისტალებია, წყალში კარგად ხსნადი და ძლიერი მჟანგავებია. იყენებენ მედიცინაში სადეზინფექციო საშუალებად, დამწვრობისას და სხვ.

**პერმანგანატომეტრია** (*პერმანგანატები* და ....*მეტრია*), ქიმ. *ტიტრიმეტრიული ანალიზის* მეთოდი, რ-საც იყენებენ ნივთიერებების რაოდენობის მოცულობითი განსაზღვრისათვის. ემყარება *კალიუმპერმანგანატის* ხსნარის ($KMnO_4$) გამოყენებას. უმრავლეს შემთხვევაში აღმდგენების [მაგ., Fe (II) და Mn (II), Mo(III) და Ti(III), $C_2O_4^{2-}$, $AsO_2^-$, $NO_2^-$, $H_2O_2$] ტიტვრა სტანდარტული ხსნარით $KMnO_4$ მიმდინარეობს მჟავა გარემოში. ჟანგვა-აღდგენითი რეაქცია წარიმართება შემდეგი სქემით: $MnO^-_4 + 8H^+ + 5e^- \rightleftarrows Mn^{2+} + 4H_2O$. ზოგიერთი ნივთიერება უფრო ადვილად იჟანგება ნეიტრალურ ან ტუტე გარემოში. რიგ ლითონებს საზღვრავენ დალექვისა და პ-ის მეთოდების შეთავსებით.

**პერმეამეტრი** [ინგლ. permea (bility)— შეღწევადობა (<ლათ. permeo — შევაღწევ) და ...*მეტრი*], ფერომაგნიტური მასალისაგან დამზადებული ნაკეთობების მაგნიტური მახასიათებლების (ძირითადად დამაგნიტების მრუდების) გასაზომი მოწყობილობა. განასხვავებენ ძლიერი მაგნ. ველისა (დაახლ. *მეგა/მ-მდე*) და საშ. მაგნ. ველის (10 *კ ა/მ*-მდე) პ-ებს; პირველი სახისას იყენებენ ისეთი დიდკოერციტიული შენადნობების გამოსაცდელად, რ-თაგან ამზადებენ მუდმივ მაგნიტებს (გაზომვათა ცდომილება დაახლ. 3–4%-ია). დიდი მაგნ. შეღწევადობის მაგნიტურრბილი მასალის გამოსაცდელად პ-ს იშვიათად იყენებენ.



პერმეამეტრი. პერმეამეტრის სქემა: 1,2—უღლის ორი ნახევარი; 3—მოძრავი პოლუსის ბუნიკები; 4—დამამაგნიტებელი კოჭები; 5—ნიმუში; 6—ინდუქციის გასაზომი გრაგნილი ნიმუშზე; 7—დამამაგნიტებელი ველის დაძაბულობის გასაზომი მაგნიტური პოტენციალომეტრი.

**პერმეკე** (Permeke) კონსტან (31. VII. 1886, ანტვერპენი, — 4. I. 1952, ოსტენდე), ბელგიელი ფერმწერი, ბელგიური *ექსპრესიონიზმის* ლიდერი. სწავლობდა ბრიუგესა და გენტის სამხატვრო აკადემიებში. 1909–12 ხელმძღვანელობდა *ლატემის სკოლის* „მე-2 დაჯგუფებას". პ-ს შემოქმედებისათვის ნიშანდობლივია სამყაროს ტრაგიკული აღქმა, მხატვრული ხედვის მისტიკური ხასიათი, ბუნების სტიქიურ ძალთა პრიმატის შეგრძნება. მის ნამუშევრებს (პეიზაჟები, გლეხთა და მეთევზეთა სცენები, შიშველი ნატურა) ახასიათებს წერის ფართო მანერა და მდიდარი კონტრასტული კოლორიტი („ზამთარი ფლანდრიაში", 1912, ნატიფი ხელოვნ. სამეფო მუზეუმი, ანტვერპენი; „ფერმა", 1928, კერძო კუთვნილება, ბრიუსელი). 1936-იდან მუშაობდა როგორც მოქანდაკე.


პ ე რ მ ე კ ე კ. „დანიშნულები". 1923. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. ბრიუსელი.

**პერმენდიური** [ინგლ. permendur < perme(ability) — შეღწევადობა და dur (able) — მტკიცე], რკინისა და კობალტის (48–50%) შენადნობი ვანადიუმის დანამატითურთ (2%); ახასიათებს მაღალი გაჯერების დამაგნიტებულობა და გაზრდილი მაგნ. შეღწევადობა დიდი ინდუქციის დროს. პ. განეკუთვნება *მაგნიტურრბილ მასალებს*. მას იყენებენ ელექტრომაგნიტების პოლუსთა ბუნიკების, ტელეფონის მემბრანების, მცირეგაბარიტიანი ელექტროძრავების როტორული ფირფიტების დასამზადებლად და სხვ.

**პერმი** (1940–57 მ ო ლ ო ტ ო ვ ი), ქალაქი, რსფსრ პერმის ოლქის ცენტრი. მდებარეობს ოლქის ცენტრ. ნაწილში, მდ. კამის ნაპირებზე. სატრანსპ. (სარკინიგზო, სამდ., საავტ. და საჰაერო) კვანძი. 1037 ათ. მცხ. (1983). 1723 სოფ. იაგოშიხის ადგილზე დაარსდა სპილენძის სადნობი ქ-ნა და ახ. დასახლება, რ-საც 1781 ქალაქი ეწოდა. 1796-იდან საგუბერნიო ქალაქია. 1902 შეიქმნა რსდმპ პერმის კომიტეტი. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 წ. 23 ნოემბ. (6 დეკ.). ქალაქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1971).

პ. სსრკ-ის ერთ-ერთი დიდი სამრეწვ. ცენტრია. განვითარებულია მანქანათმშ. (მოწყობილობა მეტალ., სამთომოპოვებითი, ტყის მრეწველობისათვის, ელექტროტექ. პროდუქცია, ძრავები, ჩარხები, სამდ. გემები, ველოსიპედები და სხვ.), მეტალურგია, ქიმ., ხე-ტყის გადასამუშ., კვებისა და მსუბუქი მრეწველობა.

ხუროთმოძღვრულ ძეგლთაგან აღსანიშნავია პეტრე-პავლეს ტაძარი (ბაროკოს სტილი, 1757–64, სამრეკლო, XIX ს.), მაცხოვრის ფერისცვალების მონასტრის (ამპირის სტილი, 1798–1832, არქიტექტორები ლ. რუსკა, ი. სვიაზევი და სხვ.) კათედრალური ტაძარი, ი. სვიაზევის შენობები (ძირითადად 1820–30-იანი წწ.), ეკლექტიკური და „მოდერნის" სტილის მრავალი შენობა (ა. ოჟეგოვის, ვ. პოპატენკოსა და სხვ. შენობები). 1960-იან წლებში შედგა ახ. გენ. გეგმა. მის მიხედვით მიმდინარეობს საცხოვრ. და კულტ.-საყოფაცხოვრებო მშენებლობა. გაშენდა ტყეპარკი. დგას ვ. ი. ლენინის ძეგლი (ბრინჯაო, გრანიტი, 1954, მოქანდაკე გ. ნეროდა, არქიტ. გ. გარაევი).

პ-ში არის უნ-ტი, პოლიტექ., სამედ., სას.-სამ., ფარმაცევტული, პედ. ინ-ტები, 20 საშ. სპეც. სასწავლებელი. სსრკ მეცნ. აკად. ურალის სამეცნ. ცენტრის დაწესებულებები. პ. ძველი მუს. და თეატრ. ტრადიციების ქალაქია. არის პ. ჩაიკოვსკის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი, დრამ., მოზარდ მაყურებელთა და თოჯინების თეატრები, ფილარმონია, ცირკი, მუზეუმები, ტელეცენტრი.


პერმი. საცხოვრებელი სახლები ინდუსტრიულ რაიონში.

**პერმინვარი** [ინგლ. perminvar <perm (eability) შეღწევადობა და invar (iable)— უცვლელი], საერთო სახელწოდება ნიკლის შენადნობებისა რკინასა და კობალტთან (ზოგჯერ მოლიბდენის და ქრომის დანამატებითურთ). მათი მაგნ. შეღწევადობა (μ) მაგნ. ველის დაძაბულობაზე მცირედაა დამოკიდებული. პ. განეკუთვნება *მაგნიტურრბილ მასალებს*. ტიპური პ. შეიცავს 45% Ni, 30% Fe, 25% Co. ასეთი შენადნობის $\mu = 400–500$, რ-იც პრაქტიკულად არ იცვლება ველის დაძაბულობის 0,5–1,0 *ა/სმ*-მდე გაზრდისას. პ-ის შეღწევადობა და მისი შედარებითი მუდმივობა შეიძლება მნიშვნელოვნად გაიზარდოს სპეც. თერმული დამუშავებით, რ-იც მაგნ. ველის ზედდების პირობებში მიმდინარეობს. პ-ს იყენებენ რადიოელექტრონიკასა და კავშირგაბმულობის ტექნიკაში მაღალი სტაბილურობის გულარებისა და ისეთი დროსელების დასამზადებლად, რ-ებიც გარდასაქმნელ სიგნალს მინიმალურად ამახინჯებენ.

**პერმის ოლქი,** შედის რსფსრ შემადგენლობაში. შეიქმნა 1938 წ. 3 ოქტომბერს. ფართ. 160,6 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 3007 ათ. კაცი (1983), აქედან ქალაქში ცხოვრობს 76%. პ. ო-ში შედის კომი-პერმელთა ავტონ. ოკრუგი. ცენტრი — ქ. პერმი. პ. ო. მდებარეობს აღმ. ევრ. ვაკის ჩრდ.-დას. ნაწილში, შუა და ჩრდ. ურალის დას. კალთებზე. ძირითადად წარმოადგენს ბორცვიან ვაკეს, აღმ-ით შუა და ჩრდ. ურალის (უმაღლესი წერტილი 1469 *მ*) მთისწინეთი და ქედებია. სამხრ.-აღმ. ნაწილში განვითარებულია კარსტი. ოლქი მდიდარია წიაღისეულით: ნავთობი, აირი, კალიუმ-მაგნიუმის მარილები, სუფრის მარილი, ტორფი, ქვანახშირი, ქრომიტები. მთავარი მდინარეა კამა შენაკადებით. ტერიტ. 60% ტყითაა დაფარული. განვითარებულია მანქანათმშენებლობა (გემების, ტურბინების, სამთომოპოვებითი მრეწვ. მოწყობილობის წარმოება და სხვ.), ქიმ. (სასუქების, საღებავების წარმოება და სხვ.), ნავთობგადასამუშ., ხე-ტყის, ქაღალდის მრეწვ., შავი და ფერადი მეტალურგია. გაშენდა კამისა და ვოტკინსკის მძლავრი ჰესები, კაბელების, საიზოლაციო, მინის ქ-ნები, ქაღალდის, სახლთსაშენი და აბრეშუმის ქსოვილების კომბინატები. მთავარი სამრეწვ. ცენტრებია: პერმი, ბერეზნიკი, სოლიკამსკი, ჩუსოვოი, კრასნოკამსკი. სოფ. მეურნეობაში განვითარებულია მემარცვლეობა და მეცხოველეობა. მოჰყავთ ჭვავი, ხორბალი, შვრია, სელი, ბოსტნეული, კარტოფილი.

მეცხოველეობა სარძეო და სარძეო-სახორცე მიმართულებისაა. სანაოსნოა კამა. ოლქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1967).

**პერმის ოპერაციები 1918—19,** 1. აღმ. ფრონტის მე-3 არმიის თავდაცვითი მოქმედებანი 29 ნოემბ.—6 იანვ. და მე-2 და მე-3 არმიების შეტევა 19—28 იანვ., კოლჩაკის ჯარების ეკატერინბურგის ჯგუფის (დეკ. დამლევიდან ციმბ. არმია) წინააღმდეგ 1918—20 სამოქალაქო ომის დროს. 1918 ნოემბ. უფის მიმართულებით შეტევაზე გადავიდნენ აღმ. ფრონტის 1-ელი და მე-5 არმიები, კუნგურ-კრასნოუფიმსკ-ეკატერინბურგს (ახლანდ. სვერდლოვსკი) უტევდა მე-3 არმია, სამხრეთიდან — მე-2 არმია. თეთრების ეკატერინბურგის ჯგუფის ამოცანა იყო მე-3 არმიის განადგურება, პერმის აღება და მდ. კამაზე გასვლა. 29 ნოემბ. თეთრებმა დარტყმების მიმართულებით 2—3-ჯერ მეტ ძალას მოუყარეს თავი და შეტევაზე გადავიდნენ. საბჭ. მე-3 არმიის ჯარები იძულებული გახდნენ უკან დაეხიათ (მცირერიცხოვანი მე-2 არმია, რ-იც მე-3 არმიას 150 კმ-ით ჩამორჩებოდა, ვერ დაეხმარა მას). 24 დეკ. პერმი დატოვეს. უფის მიმართულებით საბჭ. ჯარების წარმატებით წინსვლამ (31 დეკ. აიღეს უფა) კოლჩაკი აიძულა (1919 წ. 6 იანვ.) ციმბირის არმია თავდაცვაზე გადაეყვანა. აღმ. ფრონტის სარდლობამ პერმის დასაბრუნებლად შეტევა მოამზადა, მაგრამ ძალთა სიმცირის გამო საბჭ. არმიებმა ვერ შეასრულეს დასახული ამოცანა. 2. პერმის გასათავისუფლებლად მე-3 და მე-2 არმიების შეტევითი ოპერაცია 1919 წ. 20 ივნ. — 1 ივლ., ვოლგის სამხრ. ფლოტილიის მხარდაჭერით, ციმბირის არმიის წინააღმდეგ. 20—21 ივნ. მე-2 არმიამ სამხ. ფლოტილიის ხომალდების მხარდაჭერით გადალახა მდ. კამა, მიადგა კუნგურის სანახებს და საფრთხე შეუქმნა თეთრების პერმის დაჯგუფებას. 30 ივნ. კამა გადალახა მე-3 არმიის ორმა დივიზიამ. 1 ივლ. მე-2 არმიამ კუნგური გაათავისუფლა, ხოლო მე-3 არმიამ — პერმი. ამის შედეგად საბჭ. რესპუბლიკას დაუბრუნდა დას. ურალის მნიშვნელოვანი სამრეწვ. რ-ნები.

**პერმის ოპერისა და ბალეტის თეატრი** პ. ჩაიკოვსკის სახელობის პერმის ოპერისა და ბალეტის სახელმწიფო აკადემიური თეატრი რუსეთის ერთ-ერთი უძველესი მუს. თეატრი. შენობა აგებულია 1878. აქ მუშაობდნენ თვალსაჩინო დირიჟორები. ბ. პლოტნიკოვი, უ. აერანეკი, ა. მარგულიანი, ი. ფალიაშვილი, ა. პავლოვ-არბენინი, ა. პაზოვსკი და სხვ. 1920-იდან სახელმწ. თეატრია. საბალეტო დასი ჩამოყალიბდა 1926. 20-იანი წწ. შუა ხანიდან სისტემატურად იდგმება საბჭ. კომპოზიტორების ოპერები. მათგან აღსანიშნავია: კოვალის „სევასტოპოლელები“ (1946, სსრკ სახელმწ. პრემია, 1947), სტეპანოვის „ივანე ბოლოტნიკოვი“ (1950; სსრკ სახელმწ. პრემია, 1951) და სხვ. 60—70-იანი წწ. საუკეთესო დადგმებია: ვერდის „ტრუბადური“ (1964), მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი“ (1965), ჩაიკოვსკის „ორლეანელი ქალწული“ (1969) და სხვ.; საბალეტო სპექტაკლები: ხაჩატურიანის „სპარტაკი“ (1969), პროკოფიევის „რომეო და ჯულიეტა“ (1972), ბარტოკის „სასწაულებრივი მანდარინი“, სტრავინსკის „პულჩინელა“ (1973). 1946 თეატრი დაჯილდოვდა შრომის წითელი დროშის ორდენით; 1965 მიენიჭა პ. ჩაიკოვსკის სახელი (1974-თვის თეატრს დადგმული ჰქონდა ჩაიკოვსკის ყველა ოპერა და ბალეტი); 1960-იდან აკად. თეატრია. თეატრის დასში არიან (1977): მომღერლები — სსრკ სახ. არტისტი კ. კუდრიაშოვა, რსფსრ სახალხო არტისტი ვ. ბოგდანოვი, რსფსრ დამს. არტისტები: ტ. ვოსკრესენსკაია, ტ. დროზდოვა, ვ. ელინი, ე. კრასიკი, ლ. სოლიანიკი, ვ. ტურჩანისი, ე. შუბინა და სხვ.; ბალეტის სოლისტები — რსფსრ სახ. არტისტი ი. შაპოვალოვი, რსფსრ დამს. არტისტები ლ. ასაულიაკი (პედაგოგი-რეპეტიტორი), ნ. დიაჩენკო, ი. პეტუხოვი, ლ. ფომინიხი, გ. შლიაპინა, კ. შმორგონერი და სხვ. მთავარი დირიჟორი — ვ. კოვალენკო, მთავარი რეჟისორი — ლ. კუკოლევი, მთავარი ბალეტმაისტერი — რსფსრ დამს. მოღვაწე ნ. ბოიარჩიკოვი, ქორმაისტერი — ვ. ვასილიევი, მთავარი მხატვარი — გ. არუთინოვი. 1972—76 აქ მუშაობდა ქართვ. მომღერალი ი. კავსაძე.

**პერმის უნივერსიტეტი** მ. გორკის სახელობისა, დაარსდა 1916 როგორც პეტროგრადის უნ-ტის განყ-ბა (ფიზ.-მათ., ისტ.-ფილოლ., იურიდ. ფაკ-ტები). 1917-იდან დამოუკიდებელი უნ-ტია. 1931 უნ-ტის განყ-ბების ბაზაზე შეიქმნა პერმის სამედ., პედ., ქიმ., ტექ. ინ-ტები, ვეტ. ინ-ტი ტროიცკში. 1936 პ. უ-ს მიენიჭა ა. მ. გორკის სახელი. 1982 პ. უ-ში იყო: მექან.-მათ., ფიზ., ქიმ., ბიოლ., გეოლ., გეოგრ., ეკონ., ისტ., ფილოლ., იურიდ., კვალიფიკაციის ამაღლების ფაკ-ტები; საღამოს, დაუსწრებელი და მოსამზადებელი განყ-ბები; 50 კათედრა; რადიოსპექტროსკოპიის პრობლემური ლაბორატორია, ბუნებისმეტყველების ინ-ტი, გამოთვლითი ცენტრი, 10 მუზეუმი, 2 სასწ.-საცდელი მეურნეობა, ბოტან. ბაღი, ბ-კა (1 მლნ-ზე მეტი ტ.); სწავლობდა 10 ათ-ზე მეტი სტუდენტი), მუშაობდა 300 მასწავლებელი, მ. შ. იყო 40-ზე მეტი მეცნ. დოქტორი და პროფესორი, 250-მდე მეცნ. კანდიდატი და დოცენტი. უნ-ტი გამოსცემს „სწავლულ ჩანაწერებს“ (1929-იდან); დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1966).

**პერმის ქანდაკება,** რელიგიურ თემებზე შესრულებული ხის პლასტიკის ნიმუშები, რ-ებსაც ქმნიდნენ ჩრდ.-დას. ურალისპირეთში XVII ს. — XX ს. დასაწყისში. კვეთდნენ ფიჭვის (იშვიათად ნაძვის, ცაცხვის ან არყის) ხისაგან, ღებავდნენ ტემპერის საღებავებით ჩრდილოეთის ხატწერისთვის დამახასიათებელ ფერებად. პ. ქ-ში ექსპრესიულობა შერწყმულია ფორმათა ერთგვარ უძრაობასთან (განსაკუთრებით XVII ს.— XVIII ს. I ნახ.), ტანსაცმლისა და სხეულის განზოგადებული პლასტიკა — თავების დეტალურ მოდელირებასთან. პ. ქ-მ შეითვისა ადგილ. წარმართული პლასტიკის ტრადიციები, XVII ს-ში განიცადა მოსკოვური ხატწერის, XVIII სს-იდან კი — ბაროკოსა და დას. ევროპული იკონოგრაფიის გავლენა. განსაკუთრებით გავრცე-


პერმის ქანდაკება. „ღვთისმშობელი“. XIX ს. ფრაგმენტი. ხე. პერმის სამხატვრო გალერეა.


პერმის ქანდაკება. „ჯვარცმა“. XVII ს. ფრაგმენტი. ხე. პერმის სამხატვრო გალერეა.


პერმის ქანდაკება. „მწუხარე ქრისტე“. XVII ან XVIII სს. ფრაგმენტი. ხე. პერმის სამხატვრო გალერეა.

პერმის ოლქი



1 ჩელიაბინსკის ოლქი

ლებული სიუჟეტებია „ჯვარცმა“, „იოანე ნათლისმცემლის თავის მოკვეთა“ და სხვ. პ. ძ-ის მნიშვნელოვანი კოლექცია თავმოყრილია პერმის სამხატვრო გალერეაში.

**პერმოზერი** (Permoser) ბალთაზარ (მონათლულია 13. VIII. 1651, კამერი, ბავარია, — 20. II. 1732, დრეზდენი), ავსტრიელი მოქანდაკე. 1663—75 სწავლობდა და მუშაობდა ზალცბურგსა და ვენაში, 1675—89 — იტალიაში, 1689-იდან — უმთავრესად დრეზდენში, 1704—10 — ბერლინში. განიცადა იტალ. ბაროკოს გავლენა. შექმნა დაზგური ნამუშევრები, რ-ებშიც ექსპრესიულობა გროტესკის ზღვარამდეა აყვანილი (ბიუსტი „შეჩვენება“, მარმარილო, დაახლ. 1722—24, ქალაქის მუზეუმი, ლაიფციგი). მონუმ.-დეკორ. ძეგლები (ცვინგერის სასახლის დეკორ. ქანდაკებები დრეზდენში, ქვა, 1711—18) გამოირჩევა ფორმათა სიმსუბუქით.


ბ. პ ე რ მ ო ზ ე რ ი. ცვინგერის სასახლის დეკორატიული ქანდაკებები. ქვა დრეზდენი. 1711—18.

**პერმული სისტემა (პერიოდი)**, პალეოზოური ჯგუფის უკანასკნელი, რიგით მეექვსე სისტემა (გეოლ. წელთაღრიცხვის პალეოზოური ერის მეექვსე პერიოდი). მოსდევს კარბონულ სისტემას (პერიოდს) და წინ უსწრებს მეზოზოური ჯგუფის (ერის) ტრიასულ სისტემას (პერიოდს). აბსოლ. გეოქრონოლოგიით პ. პ. დაიწყო 285 მლნ. წ წინათ და გრძელდებოდა 55 მლნ. წ. გამოყო რ. *მერჩისონმა* 1841 რუს. ვაკეზე და ურალში. პ. ს. იყოფა ორ სექციად. უფრო მცირე ერთეულებად დანაწილება სხვადასხვა რეგიონში სხვადასხვაგვარია.

პ. პ-ში გამოვლინდა *ჰერცინული დანაოჭების* უკანასკნელი ფაზისები, განსაკუთრებით გეოსინკლინურ არეებში. ბაქნების მნიშვნელოვან ფართობებზე ამ დროს აზევება და ძლიერი რეგრესია აღინიშნება, რასაც პერიოდის ბოლოს მკვეთრი კონტინენტური რეჟიმის დამყარება მოჰყვა. პ. პ-ში შესამჩნევად გაძლიერდა ხმელეთის მცენარეთა და ცხოველთა როლი, რაც გამოწვეული იყო ხმელეთის ფართობის მკვეთრი ზრდით. საკმაოდ მრავალფეროვანი იყო ზღვის ფაუნაც.


პერმული სისტემა (პერიოდი). ნახ. 1—პერმული პერიოდის ფაუნა. ფორამინიფერები: 1,2—Schwagerina (1—გარეგნული სახე, 2—გასწვრივი ჭრილი); 3,4—Parafusulina (3—გარეგნული სახე, 4—შიგა აგებულება). ბრაქიოპოდები: 5—Oldhamina; 6—Aulosteges; 7—Strophalosia; 8,9—Horridonia (8—მუცლის საგდული, 9—ზურგის საგდული); 10,11 —Richthofenia (10—გარეგნული სახე, 11—მუცლის საგდულის გასწვრივი ჭრილი); 12,13—Licharewia (12—მუცლის საგდული, 13—გვერდხედი); 14,15—Cancrinella (14—წინხედი, 15—გვერდხედი); 16—Pterospirifer. ხავსელები: 17—Fenestella; 18—Acanthocladia. ორსაგდულიანი მოლუსკები: 19—Pseudomonotis; 20—Bakewellia; 21—Schizodus; 22—Oligodon. ამონოიდეები: 23—Paragastrioceras., 24, 25—Medlicottia; 26, 27—Protoceras. თევზები: 28—Amblypterus; 29—Acanthodes

პ ე რ მ უ ლ ი  ს ი ს ტ ე მ ი ს  ს ტ რ ა ტ ი გ რ ა ფ ი უ ლ ი  დ ა ნ ა წ ი ლ ე ბ ი ს  ს ქ ე მ ა

| სსრკ | | დას. ევროპა | | აშშ | |
|---|---|---|---|---|---|
| სექცია | სართული | სექცია | ქვესექცია | სექცია | სერია |
| ზედა | თათრული | ცეხშტაინი | ზედა | ზედა | ოჩოური |
| | ყაზანური | | შუა | | |
| | უფური | | ქვედა | | გვადელუპური |
| ქვედა | კუნგურული | როთლიგენდე | ზედა (საქსონიური) | ქვედა | ლეონარდული |
| | არტინსკული | | | | |
| | საკმარული | | ქვედა (ოტენური) | | ვულფკემპური |
| | ასელური | | | | |

პ. ს-ის ნალექები მდიდარია სასარგებლო წიაღისეულით. განსაკუთრებით აღსანიშნავია ქვანახშირის, ნავთობის, აირის, კალიუმის მარილის, ქვამარილის, თაბაშირისა და სხვ. საბადოები. ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ფაუნით დახასიათებული პ. ს-ის ნალექები არის სვანეთში (დიზისა და ქვიშის წყებების ზედა ნაწილებში) (რუკა იხ. გვ. 32).

*ლიტ.*: ჯ ა ნ ე ლ ი ძ ე ა., ისტორიული გეოლოგიის მოკლე კურსი, თბ., 1963.

*ო. ხუციშვილი.*


ნახ. 2. პერმული პერიოდის ფლორა. გვიმრანაირები: 1— Angaropteridium; 2—Psygmophyllum; 3—Pecopteris. თესლოვანი გვიმრები: 4 — Callipteris; 5— Glossopteris. კორდაიტები: 6—Noeggerathiopsis. წიწვოვნები: 7—Walchia; 8 და 9 — Ullmannia (9 — გადიდებულია).

**პერნამბუკუ** (Pernambuco), შტატი ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში. ფართ. 98,3 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 6,3 მლნ. კაცი (1978). ადმ. და ეკონ. ცენტრი — ქ. რესიფი. სანაპიროზე შაქრის ლერწმის პლანტაციებია. განვითარებულია მეცხოველეობა (უმთავრესად მესაქონლეობა). კვების, საფეიქრო, ქიმ., ცემენტის, ქაღალდის მრეწველობა. იღებენ ფოსფორიტებს.

**პერნიკი**, ქალაქი ბულგარეთში, მთათაშუა ქვაბულში მდ. სტრუმის ნაპირზე, სოფიის სამხრ.-დას-ით. პერნიკის ოკრუგის ადმ. ცენტრი. 93 ათ. მცხ. (1980). დიდი


შ. პერო.

სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის მძიმე მრეწვ. მნიშვნელოვანი ცენტრი. მურა ნახშირის მოპოვება, ელექტროენერგიის წარმოება, შავი მეტალურგია, მანქანათსაშ., მინისა და პექტინის ქ-ნები.

**პერნიკის ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული დას. ბულგარეთში. ფართ. 2,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 175 ათ. კაცი (1978). ადმ. ც. — ქ. პერნიკი. ოკრუგის ეკონომიკა ინდუსტრ. ხასიათისაა. მეურნ. საფუძველია მძიმე მრეწვ., რ-იც ვითარდება პერნიკის მურა ნახშირის აუზის ბაზაზე. განვითარებულია ქვანახშირის, ელექტროენერგეტ., მეტალ. (პერნიკის ვ. ი. ლენინის სახ. კომბინატი), მანქანათსაშ. (სამთო მოწყობილობა, ჩარხები, ელექტროაპარატურა და სხვ.), მინის, ცემენტის, კვების მრეწველობა. მთავარი სამრეწვ. ცენტრებია პერნიკი, რადომირი, ტრინი, ბრეზნიკი. სოფ. მეურნ. ადგილ. მნიშვნელობისაა.

**პერო** (Perrault) კლოდ (დაახლ. 1613, პარიზი,—8. X. 1688, იქვე), ფრანგი არქიტექტორი. შ. *პეროს* ძმა. განათლებით ექიმი. მუშაობდა მათემატიკაში, ფიზიკაში, ტექნიკასა და არქეოლოგიაში. მისი არქიტ. ნამუშევრები ლუვრში ადრინდ. ფრანგ. *კლასიციზმის* დამაგვირგვინებელი ნაწარმოებებია [პ-ს პროექტითაა აგებული ლუვრის მთავარი (აღმ.) და შედარებით სადა სამხრ. ფასადები]. ლუვრის საზეიმო აღმ. ფასადის (1667—74) კომპოზიცია მკაცრ, მსხვილმასშტაბიან რიტმს ემორჩილება და აღსავსეა დიდებულებითა და კეთილშობილებით.

**პერო** (Perrot) ჟიულ ჟოზეფ (18. VIII. 1810, ლიონი, — 24. VIII. 1892, პარამე, ილი და ვილენი), ფრანგი ბალეტის მსახიობი და ბალეტმაისტერი. XIX ს. რომანტ. ბალეტის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელი. პ-ს დებიუტი შედგა 1830 ლონდონში. 1830—35 გამოდიოდა პარიზის ოპერაში. იყო მ. ტალიონის პარტნიორი. 1834—48 ლონდონის სამეფო თეატრის ბალეტმაისტერი. აქ დადგა ჩ. პუნის ბალეტები „უნდინა“ (1843), „ესმერალდა“ (1844), „კატარინა“ (1846) და სხვ. 1848 მიიწვიეს პეტერბურგში მთავარ ბალეტმაისტერად. თავისსავე დადგმულ ბალეტებში შეასრულა პიერ გრენგუარის (პუნის „ესმერალდა“), ალინის (ადანის „ფერიების აღზრდილი“), მეფისტოფელის (პუნის „ფაუსტი“) და სხვ. პარტიები. 1859 მიატოვა თეატრი. და დაბრუნდა საფრანგეთში.

**პერო** (Perrault) შარლ (12. I. 1628, პარიზი, — 16. V. 1703, იქვე), ფრანგი პოეტი და კრიტიკოსი. საფრ. აკად. წევრი 1671-იდან. ეკუთვნის პოემები, დიალოგები, სატირა ლექსად. მსოფლიო სახელი მოუხვეჭა ზღაპრების კრებულმა „დედაჩემი ბატის ზღაპრები ანუ გარდასულ დროთა დამრიგებლური ამბები და ზღაპ-

პერმული პერიოდის პალეოგეოგრაფიული სქემა

ხმელეთი
ზღვა ბაქნებზე
ზღვა გეოსინკლინებში
კონტინენტური (წითელი და ნაცრისფერი) ნალექების დაგროვების ადგილი
ნახშირდაგროვების ადგილი
ვულკანიზმი
მარილიანი ლაგუნური ნალექები
მყინვარული ნალექები
ბაქნების საზღვრები









სტ. *ორჯონიკიძის რაიონი (I)*. 1. მდ. ჩხერიმელის ხეობა სოფ. საღანძილესთან. 2. მდ. ძირულის ხეობა სოფ. უბისთან. 3. სოფ. ზედუბნის საერთო ხედი. 4. სოფ. ბორითი წინა პლანზე — გორის ბამბეულის კომბინატის ბორითის ფილიალი. 5. მდ. ვახანისწყლის ხეობა. 6. მდ. კვადრულა სოფ. ღორეშასთიან. 7. მარელისის გრეხილი ავეჯის ქარხანა. საერთო ხედი.
























სტ. *ორჯონიკიძის რაიონი (II).*
**1.** კიცხის ღვინის ქარხანა. **2.** და-
ბა ორჯონიკიძე. ადმინისტრაციუ-
ლი შენობა. **3.** სოფ. კიცხის საშუ-
ალო სკოლა. **4.** სოფ. გახანის სა-
შუალო სკოლა. **5.** სოფ. ბორითის
კულტურის სახლი და კოლმეურნე-
ობის გამგეობის შენობა. **6.** დაბა
ორჯონიკიძე. სავაჭრო ცენტრი.
**7.** სოფ. ღორეშა. გ. ორჯონიკი-
ძის სახლ-მუზეუმი. **8.** კურორტი
ნუნისი **9.** ნუნისის ეკლესია. გან-
ვითარებული შუა საუკუნეები. **10.**
სოფ. ვარძიის ეკლესია. შუა საუ-
კუნეები. განახლებულია XIX ს.
**11.** ჩხერის ციხე. შუა საუკუნეები.



















სტ. *ოჩამჩირის რაიონი* (*I*). **1.** მდ. კოდორის ხეობა. **2.** მდ. ტამიში ქვემო დინებაში. **3.** სოფ. აგუბედია. საერთო ხედი. **4.** მდ. მოქვი სოფ. მერკულასთან. **5.** სოფ. ტამიში. დასასვენებელი სახლი „ალაშარა“. **6.** სოფ. კინდღი. ჩაის პლანტაცია. **7.** ოჩამჩირის მეფრინველეობის ფაბრიკა სოფ. მერკულაში. **8.** სოფ. ოხურეი. ექსპერიმენტული ტიპური სათბურის კომბინატი. საერთო ხედი. **9.** ოჩამჩირე. ზეთსახდელი ქარხანა. **10.** ოჩამჩირის № 1 ჩაის ფაბრიკა. **11.** ოჩამჩირე. კომბინირებული საკვების ქარხანა.
































სტ. *ოჩამჩირის რაიონი (II)*. **1.** აბრსკილის მღვიმე სოფ. ოტაფის მახლობლად. **2.** ოჩამჩირის მეფრინველეობის ადმინისტრაციული შენობა. **3.** სოფ. ამუბჟის პირველი საშუალო სკოლა. **4.** ოჩამჩირის კულტურის სახლი. **5.** ოჩამჩირის სახალხო დეპუტატების რაისაბჭოს აღმასკომი. **6.** ოჩამჩირის ცენტრი. **7.** ოჩამჩირის კინოთეატრი „ალაშარა". **8.** სოფ. კინდღის მინისტრთა საბჭოს დასასვენებელი სახლი. **9.** სოფ. კინდღის საბავშვო ბაგა-ბაღი **10.** აბააჟვახუ. ციხის ეკლესიის ნანგრევები. განვითარებული შუა საუკუნეები. **11.** მოქვის ტაძარი. **X** ს. **12.** აგუბედია. ბედიის მონასტერი **XIII–XIV** სს.
















სტ. პეიზაჟი. 1. ი. ბ. იონგკინდი. „ზამთარი". 1846. მუნიციპალიტეტის მუზეუმი. ჰააგა. 2. ჟ. დიუპრე. „დიდი მუხა". დაახლ. 1855. ლუვრი. პარიზი. 3. მ. ხვიტია. „ქართლის პეიზაჟი. ალვის ხეები". 1964. 4. ე. ახვლედიანი. „კახეთი". 1960. მხატვრის სახელოსნო. 5. ა. ციმაკურიძე. „ბორჯომის ხეობის დასაწყისი". 1936. 6. ვ. ჯაფარიძე. „შემოდგომა ყვარელში". 1966. საქართველოს სურათების გალერეა. თბილისი (3, 5 — საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი).















სტ. პერედვიჟნიკები. 1. ვ. სურიკოვი. „სტეფანე რაზინი". 1907. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი. 2. ნ. გე. „პეტრე I დაჰკითხავს უფლისწულ ალექსის პეტერგოფში". 1871. 3. კ. სავიცკი. „სარემონტო სამუშაოები რკინიგზაზე". 1874. 4. ა. არხიპოვი. „მდინარე ოკაზე" 1890. 5. ი. ლევიტანი. „წვიმის შემდეგ". 1889. 6. ი. შიშკინი. „ჭვავის ყანა". 1878. 7. ს. ივანოვი. „გზაში. ახალმოსახლის სიკვდილი". 1889. 8. ვ. მაკოვსკი. „ბულვარზე". 1886–87. 9. ვ. პოლენოვი. „მოსკოვური ეზო". 1872. 10. ი. კრამსკოი. „ქრისტე უდაბნოში". 1879. — ყველა ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.



























სტ. პერუ. 1. წყნარი ოკეანის ციცაბო ფლატოვანი სანაპირო ლიმის სამხრეთით. 2. ანდების დატერასებული კალთები მდ. ტარმის ხეობაში. 3. ქალაქ ლიმის საერთო ხედი. 4. „ინკების საბანაო" ტამპუ-მაჩაეში. XV — XVI სს. 5. ხ. ბ. ეგიდიანო და სხვ. ეკლესია ლა კომპანია. 1651—68. კუსკო. 6. ე. სეოანე როსი. საცხოვრებელი სახლი „ნასარენ ა ს ი". 1952—54. ლიმა. 7. ხ. როკა რეი. ძეგლი ტრუხილიოში. 1956. ფრაგმენტი. 8. ხ. საბოგალი. „ინდიელი ქალი". 1938.











სტ. პიზანოები. 1. ნ ი კ ო ლ ო პ ი ზ ა ნ ო. „მოგვთა თაყვანისცემა“. ბაპტისტერიუმის კათედრის რელიეფი. მარმარილო. 1260. პიზა. 2. ა ნ დ რ ე ა პ ი ზ ა ნ ო. „მიწათმოქმედების ალეგორია“. სანტა-მარია დელ ფიორეს ტაძრის სამრეკლოს რელიეფი. მარმარილო. 1337—43. ფლორენცია. 3. ნ ი კ ო ლ ო პ ი ზ ა ნ ო. ბაპტისტერიუმის კათედრა. მარმარილო. 1260. პიზა. 4. ჯ ო ვ ა ნ ი პ ი ზ ა ნ ო. „ქრისტეს შობა“. სანტ-ანდრეას ეკლესიის კათედრის რელიეფი. მარმარილო. 1301. პისტოია. 5. ა ნ დ რ ე ა პ ი ზ ა ნ ო. „იოანე ნათლისმცემლის ნეშტის გადასვენება და დაკრძალვა“. ბაპტისტერიუმის კარის რელიეფი. მოოქრული ბრინჯაო. 1330—36. ფლორენცია. 6. ა ნ დ რ ე ა პ ი ზ ა ნ ო. „ფეიქრობის ალეგორია“. სამრეკლოს რელიეფი. 1337—43. ფლორენცია. 7. ჯ ო ვ ა ნ ი პ ი ზ ა ნ ო. „მარგარიტ ლუქსემბურგელის საფლავის ქვა“. ფრაგმენტი. 1313. პალაცო ბიანკოს გალერეა. გენუა. 8. ა ნ დ რ ე ა პ ი ზ ა ნ ო. „ადამის შექმნა“. სამრეკლოს რელიეფი. 1337—43. ფლორენცია. 9. ნ ი ნ ო პ ი ზ ა ნ ო. „მადონა ყრმით“. სანტა-მარია დელა სპინას ეკლესია. მარმარილო. 1350-იანი წლები. პიზა.









რები“ ((1697), რ-შიც შევიდა კარგად ცნობილი „წითელქუდა“, „ლურჯწვერა“, „ჩექმებიანი კატა“, „კონკია“ და სხვ.; ამ ზღაპრების სიუჟეტები თითქმის მოარული გახდა; დაიწერა არა ერთი მუს. ნაწარმოები, ითარგმნა მრავალ ენაზე. პ-ს ზღაპრებმა ხელი შეუწყო ფრანგ. ლიტ-რის დემოკრატიზაციას, ამ ჟანრის შემდგომ განვითარებას არა მარტო ფრანგ., არამედ მსოფლიო ლიტ-რაში.

*თხზ.*: Contes, P., [1967]; Сказки, [М.—Л.], 1936; ზღაპრები, თბ., 1979.

*ლიტ.*: История французской литературы, т. 1, М.—Л., 1946.

**პეროვი** ვასილი გრიგოლის ძე [21. XII. 1833 (2. I. 1834) ან 23. XII. 1833 (4. I. 1834), ტობოლსკი, — 29. V (10. VI). 1882, სოფ. კუზმინკი, ახლა მოსკოვის შემადგენლობაშია], რუსი ფერმწერი. სწავლობდა არზამასის ფერწერის სკოლაში (1846—49) და მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1853—61), აქვე ეწეოდა პედ. მოღვაწეობას (1871—82); მისი მოწაფეები იყვნენ ნ. კასატკინი, ს. კოროვინი, მ. ნესტეროვი, ა. რიაბუშკინი. სამხატვრო აკად. პენსიონერი ((1862—69; 1864-მდე პარიზში). „პერედვიჟნიკების“ ამხანაგობის დაარსების ერთ-ერთი ინიციატორი და წევრი. 60-იანი წწ. დასაწყისში შექმნა სოც. ხასიათის მრავალი ჟანრული სურათი („სააღდგომო ლიტანია სოფლად“, 1861, „ჩაის სმა მიტიშჩიში“, 1862; ორივე ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი), ცდილობდა დაეძლია აკად. ხელოვნ. ფერწერის სიჭრელე. პარიზის პერიოდის ნამუშევრებში შეიმჩნევა განსაკუთრებული ინტერესი ადამიანის ინდივიდ. ხასიათისადმი („ბრმა მუსიკოსი“, 1864, ტრეტიაკოვის გალერეა). 60-იან წწ. II ნახევარში პ-ის შემოქმედებაში გაძლიერდა კრიტ. ტენდენციები. მხატვარი დიდი სიმპათიითა და მაღალი ემოციურობით გადმოგვცემს რუს. ღარიბ-ღატაკთა დუხჭირ ცხოვრებას, აღწევს კომპოზ. ლაკონიურობას, დიდ როლს ანიჭებს პეიზაჟს („მიცვალებულის გაცილება“, 1865; „დამხრჩვალი ქალი“, 1867; „ბოლო სამიკიტნო საგუშაგოსთან“, 1868 — ყველა ტრეტიაკოვის გალერეა). ამავე პერიოდში პ-მა შექმნა სურათები, რ-ებიც ჟანრობრივად ახლოს იყო პორტრეტთან („ფომუშკა-ბუჭიოტი“, 1868; „მწირი“, 1870 — ორივე ტრეტიაკოვის გალერეა). 70-ის დასაწყისში მხატვარი მუშაობდა რუს. პროგრ. ინტელიგენციის წარმომადგენელთა პორტრეტებზე. პ-ის პორტრეტებში ჩანს მხატვრის ობიექტური დამოკიდებულება მოდელთან, სოც. დახასიათების სიზუსტე, კომპოზიციის მთლიანობა (ა. ოსტროვსკის, 1871, ვ. დალისა და თ. დოსტოევსკის პორტრეტები — ორივე 1872, სამივე ტრეტიაკოვის გალერეა). 70—80-იანი წწ. პ-თვის იდეური კრიზისის პერიოდი იყო (1877 „პერედვიჟნიკთა“ ამხანაგობა დატოვა), ხატავდა ე. წ. სამონადირეო სცენებს („მონადირეები შესვენების დროს“ და „მეთევზე“, ორივე 1871, ტრეტიაკოვის გალერეა), აგრეთვე ისტ. ტილოებს („პუგაჩოვის გასამართლება“, 1875, ისტ. მუზეუმი, მოსკოვი).

*ლიტ.*: Архангельская А. И., В. Г. Перов, М., 1950; Собко Н. П., В. Г. Перов. Его жизнь и произведения, СПб., 1892.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 96.

**პეროვსკაია** სოფიო ლევის ასული [1 (13). IX. 1853, პეტერბურგი, — 3 (15). IV. 1881, იქვე], რუსი რევოლუციონერი; ხალხოსანი. თავადაზნაურთა წრიდან გამოსულმა 1870 კავშირი გაწყვიტა ოჯახთან. 1871—72 იყო ჩაიკოვსკელთა ორგანიზაციის ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1874 იანვ. დააპატიმრეს მაგრამ გამართლეს. 1878 შევიდა „ზემლია ი ვოლიას“ ორგანიზაციაში, მალე კვლავ დააპატიმრეს და გადაასახლეს ოლონეცის გუბერნიაში, მაგრამ გზაში გაიქცა და არალეგალურად ცხოვრობდა. 1879-იდან გახდა „ნაროდნაია ვოლიას“ ჯერ აღმასკომის, შემდეგ კი განმკარგულებელი კომისიის წევრი, განაგებდა პარტიის ორგ. საქმეებს, ეწეოდა რევ. პროპაგანდას. მონაწილეობდა ალექსანდრე II-ზე თავდასხმის მომზადებაში. პ. იყო ა. *ჟელიაბოვის* უახლოესი მეგობარი, შემდეგ მეუღლე. 1881 წ. 10 მარტს პ. დააპატიმრეს და ჩამოხრჩობა მიუსაჯეს. პ. იყო პირველი ქალი რუსეთში, რ-იც პოლიტ. საქმიანობისათვის სიკვდილით დასაჯეს.

*ლიტ.*: Сегал Е. А., С. Перовская, М., 1962.

**პეროვსკი**, ფორტ-პეროვსკი, ყაზ. სსრ ყიზილ-ორდის ოლქის ცენტრის ქ. *ყიზილ-ორდის* სახელწოდება 1925-მდე.

**პეროვსკიტი** (სახელი ეწოდა რუსი სახელმწ. მოღვაწის ლ. პეროვსკის პატივსაცემად), ჟანგეულების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $CaTiO_3$. მინარევებია Nb, Ce, Ti, Na და სხვ. კრისტალდება რომბულ სინგონიაში. კრისტალები ფსევდოკუბური ფორმისა აქვს. შავი ან მოყავისფრო-მურა ფერისაა. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 5,5—6; სიმკვრივე 3950—4040 *კგ/მ³*. წარმოიქმნება ულტრაფუძე ტუტე ქანებში. პ. Nb, Ce და Ti-ის ერთ-ერთი მადანია.

**პერონი** (Perón) ხუან დომინგო (8. X. 1895, ლობოსი, — 1. VII. 1974, ბუენოს-აირესი), არგენტინის სახელმწიფო და პოლიტიკური მოღვაწე. გენერალი (1946). 1936—37 სამხ. ატაშე ჩილეში. 1941—43 იყო ერთ-ერთი ხელმძღვანელი ოფიცერთა ორგანიზაციისა გოუ, რ-მაც 1943 ივნ-ში სახელმწ. გადატრიალება მოახდინა. 1943—45 სამხ. მინისტრი, შრომის მინისტრი, ვიცე-პრეზიდენტი. 1946—55 პრეზიდენტი. 1947 შექმნა პერონისტული პარტია (1955-იდან — ხუსტისიალისტური). მოახდინა ეკონომიკის ზოგიერთი დარგის ნაციონალიზაცია, მშრომელთა მდგომარეობის გაუმჯობესების მიზნით გაატარა რიგი ღონისძიებები. გამოდიოდა ანტიიმპერიალისტური, ნაციონალისტური ლოზუნგებით. 1955 სექტ. სამხ. გადატრიალების შედეგად პ-ის მთავრობა დაემხო. 1955—73 ივნ. ესპანეთში იყო ემიგრაციაში. 1973 სექტ. კვლავ პრეზიდენტად აირჩიეს.

**პერონო** (Perronneau) ჟან ბატისტ (1715, პარიზი, — 19. XI. 1783, ამსტერდამი), ფრანგი ფერმწერი. მ. კ. ლატურთან ერთად პასტელის პორტრეტის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ოსტატი საფრანგეთში. მისი ნამუშევრები გამოირჩევა წერის შედარებით თავისუფალი მანერით, ფერთა გამის სინაზით. უმეტესად ქმნიდა კამერულ (მკერდამდე, იშვიათად წელამდე) პორტრეტებს. ასრულებდა პროვინციის თავადაზნაურობისა და ბურჟ. წარმომადგენელთა შეკვეთებს.

**პერონოსპორასნაირი სოკოები** (Peronosporales), სოკოების რიგი ოომიცეტების კლასისა. იყოფა 3 ოჯახად: პითიუმისებრნი, პერონოსპორასებრნი, ცისტოპუსისებრნი. ახასიათებთ ერთუჯრედიანი მიცელიუმი. არიან როგორც საპროფიტები, ისე პარაზიტები. უსქესო გამრავლება ზოოსპორანგიუმით ან კონიდიუმებით ხდება. სქესობრივი პროცესის საბოლოო პროდუქტია ოოსპორა. პ. ს-ის რამდენიმე ასეული სახეობაა ცნობილი. ბევრი მათგანი სას.-სამ. კულტურების საშიშ დაავადებას იწვევს. მაგ., ყველგან გავრცელებულ კარტოფილის ფიტოფტოროზს იწვევს Phytophthora infestans; თამბაქოს ჭრაქს — Peronospora tabacina, ვაზის ჭრაქს — Plasmopara viticola და სხვ.

*ი. ნახუცრიშვილი.*

**პეროქსი...** (პერ...და ლათ. Oxygenium—ჟანგბადი), ქიმ. ნაერთთა სახელწოდებებში ნიშნავს ჟანგბადის ატომის —O— ჩანაცვლებას —O—O—ატომთა ჯგუფით. მაგ., *პეროქსისულფატები.*

**პეროქსიდაზები**, ფერმენტების ჯგუფი *ოქსიდორედუქტაზების* კლასისა; ჟანგვა-აღდგენითი რეაქციების კატალიზატორია წყალბადის ზეჟანგის ($H_2O_2$) ან ორგ. ზეჟანგების მონაწილეობით. პ. გვხვდება ძირითადად მცენარეებში, რ-ებიც შეიცავენ პოლიფენოლურ ნაერთებს. პ. წარმოადგენენ რთულ ცილას — ჰემოპროტეიდს, რ-ის მოლ. მასა 44100. პ-ის მოლეკულა რკინის ერთ ატომს შეიცავს. ცხოველურ ორგანიზმებში მცირე რაოდენობით პ. აღმოჩენილია ლეიკოციტებსა და რძეში. ზოგიერთი ბაქტერია და საფუარი შეიცავს ციტოქრომ-C-პეროქსიდაზას და ნად-პეროქსიდაზას, რ-ებიც სათანადოდ ჟანგავენ აღდგენილ ციტოქრომს და აღდგენილ ნიკოტინამიდადენინდინუკლეოტიდს (ნად . H).

*ნ. ნუცუბიძე.*


ვ. პეროვი.

**პეროქსიდები**, ნაერთები, რ-ებშიც ჟანგბადის ატომები დაკავშირებულია ერთმანეთთან და უფრო ელექტროდადებით ელემენტების ატომებთან, მაგ., წყალბადის პეროქსიდი $H_2O_2$, ბარიუმის პეროქსიდი $BaO_2$. ტერმ. „პ.“ შემოღებულია საერთაშ. *ქიმიურ ნომენკლატურით.* პ. იგივეა, რაც ზეჟანგები. იხ. *ზეჟანგური ნაერთები.*

**პეროქსიმჟავები**, მჟავები, რ-ებშიც პეროქსი ჯგუფი —O—O— შედის კომპლექსური ანიონის შედგენილობაში. ცნობილია აგრეთვე პ-ის მარილები.

**პეროქსისულფატები**, პეროქსიგოგირდმჟავათა მარილები. პეროქსიმონოგოგირდმჟავა $H_2SO_5$ წარმოქმნის მჟავურ (მაგ., $NaHSO_5$) და საშ. მარილებს ($Na_2SO_5$). მჟავურ მარილებს იყენებენ მათეთრებლად. საშ. მარილება პრაქტ. გამოყენება ვერ პოვა. პეროქსიდიგოგირდმჟავა $H_2S_2O_8$ წარმოქმნის მხოლოდ საშ. მარილებს, რ-თაგან იყენებენ $(NH_4)_2S_2O_8$ და $K_2S_2O_8$; უკანასკნელს ხმარობენ $H_2O_2$ ხსნარის მისაღებად, მჟანგავად, პოლიმერიზაციის რეაქციის ინიციატორად, ცხიმებისა და საპნის მათეთრებლად.


ს. პეროვსკაია.

**პეროქსიჰიდრატები**, კრისტალჰიდრატების ანალოგიური მოლეკულური ნაერთები; შეიცავენ კრისტალიზაციურ წყალბადის ზეჟანგს, მაგ., $K_2CO_3 \cdot 3H_2O_2$.

**პერპენდიკულარი**, იხ. *მართობი.*

**პერპერა** (<ბერძნ. hyperpyron — გავარვარებული, გაწმენდილი ოქრო), ბიზანტიური ოქროს მონეტა ჰიპერპერონი, ჩაღრმავებული ფორმისა. ემისია უკავშირდება ალექსი I კომნენოსის (1081—1118) სამონეტო რეფორმას (დახლ. 1092), ბიზანტ. წყაროებში ტერმ. „პ.“ იხსენიება 1093-იდან და ოქროს მონეტების ერთადერთი სახელწოდებაა XII—XIII სს-ში და XIV ს. I ნახევარში. ტერმ. „პ.“ გვხვდება ქართ. წერილობით წყაროებშიც, კერძოდ, ათონის ივერთა მონასტრის ალაპებში, დავით აღმაშენებლის 1123 ანდერძში, ვეფხისტყაოსანში. პ. აღმოჩენილია საქართველოში (გურჯაანის ბიზანტ. ოქროს მონეტების განძში).

*ლიტ.*: ლომოური თ., ფული შოთა რუსთაველის ეპოქაში, კრ.: შოთა რუსთაველის ეპოქის მატერიალური კულტურა, თბ., 1938; ჯაფარიძე გ., ოქროს მონეტის ტერმინოლოგია XI—XIII საუკუნეების საქართველოში, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1976, № 3; Абрамишвили Т. Я., Находки византийских монет в Гурджаани, «Византийский временник», 1958, т. 13.

*გ. დუნდუა.*

**პერპეტუუმ-მობილე**, იხ. *მარადიული ძრავა.*

**პერპინიანი** (Perpignan), ქალაქი სამხრ. საფრანგეთში, ხმელთაშუა ზღვის სანაპიროდან 11 *კმ.* აღმ. პირენეს დეპარტ. ადმ. ცენტრი. რუსილიონის ისტ. ოლქის ცენტრი. 106 ათ. მცხ. (1975). სარკინიგზო კვანძი. განვითარებულია კვების (მ. შ. ღვინის) მრეწვ., არის მაციერები. რ-ნში მოჰყავთ საადრეო ბოსტნეული, ხილი.


ჟ. პერონო. „ქალიშვილი კატითურთ“. პასტელი. 1746 ლუვრი. პარიზი.

**პერსევერაცია** (< ლათ. persevero — ავიჟინებ, ავიჩემებ), თავისთავადი, უნებლიე, დაჟინებითი ამოტივტივება ცნობიერებაში რაიმე წარმოდგენისა, სიტყვისა, ფრაზისა ან მელოდიისა თუ ლექსის ნაწყვეტისა, იშვიათად—უნებლიე გამეორება რაიმე მოძრაობისა ან მარტივი მოქმედებისა. არსებობს პ-ის პათოლ. ფორმა, რ-ის დროს ზემოაღნიშნულის აკვიატებული გამეორება ნებისმიერად დაუძლეველია.

*ლიტ.*: ნ ა თ ა ძ ე რ., ზოგადი ფსიქოლოგია, გამოც. მე-2, თბ., 1977; უ ზ ნ ა ძ ე დ., ზოგადი ფსიქოლოგია, თბ., 1940.



პ. პერსელი.

**პერსევსი** (Perseus), ძვ. ბერძნული მითოლოგიის გმირი, ზევსისა და დანაეს ძე. შვილიშვილი არგოსის მეფის აკრისიოსისა, რ-საც უწინასწარმეტყველეს, რომ შვილიშვილის ხელით დაიღუპებოდა. აკრისიოსის ბრძანებით, დანაე და პ. სკივრში ჩასვეს და ზღვაში გადააგდეს. სკივრი კ. სერიფოსთან გამოირიყა და მეფე პოლიდექტემ შეიფარა დანაე და პ. პოლიდექტემ, რ-საც შეუყვარდა დანაე, პ. რომ თავიდან მოეშორებინა, დაავალა მას გორგონა მედუზას (იხ. *გორგონები*) მოკვლა. პ-მა ჰერმესისა და ათენას დახმარებით მოჰკვეთა თავი გორგონა მედუზას, უკან გამობრუნებულმა ანდრომედე იხსნა და ცოლად შეირთო. პ-მა მოკლა პოლიდექტე და დედასა და ცოლთან ერთად არგოსში დაბრუნდა, სადაც შემთხვევით აკრისიოსი შემოაკვდა. ამის შემდეგ ტირინთში გადავიდა და იქ გამეფდა. მასვე მიაწერენ ქ. მიკენის დაარსებას. მითის გვიანდ. ვერსიით, პ. და ანდრომედე თანავარსკვლავედებად გადაიქცნენ. პ-ის მითი აისახა ანტ. (მირონი, პითაგორა) და გვიანდელ ხელოვნებაში (ტიციანი, ა. კარაჩი, რუბენსი, რემბრანდტი და სხვ.).



პერსეპოლისი. კიბეები და ბაქანი.

**პერსევსი** (Perseus) (დაახლ. ძვ. წ. 213—166), მაკედონიის უკანასკნელი მეფე (ძვ. წ. 179—168), ფილიპე V-ის ძე. შექმნა ანტირომაული კოალიცია ილირიელებთან, თრაკიელებთან, სელევკიდებსა და საბერძნ. ქ-ებთან ერთად. ძვ. წ. 171 დაიწყო ომი რომთან (იხ. *მაკედონური ომები*). თავდაპირველად გაიმარჯვა თესალიაში და კ. ებვეასთან, მაგრამ ძვ. წ. 168 წ. 22—23 ივნ. პიდნასთან (მაკედონია) დამარცხდა, ტყვედ ჩავარდა და პატიმრობაში (იტალიაში) გარდაიცვალა.

**პერსევსი** (ლათ. Perseus), ცის ჩრდილოეთ ნახევარსფეროს *თანავარსკვლავედი*. მისი ყველაზე ბრწყინვალე ვარსკვლავები α (მირფაკი) და β (ალგოლი, ცვალებადი ვარსკვლავი) 1,8 და 2,2—3,5 ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდისაა*. ამ თანავარსკვლავედშია აგრეთვე შეუიარაღებელი თვალით ხილვადი ორი ღია *ვარსკვლავთა გროვა*: პერსევსის χ და h. დაკვირვებისათვის ყველაზე კარგი პირობებია ოქტ.-დეკ-ში. ჩანს სრკ მთელი ტერიტორიიდან.

პერსეპოლისი. ტრიპილონის კიბის ბარელიეფის ფრაგმენტები



**პერსეიდები,** *მეტეორული ნაკადი*, რ-ის *რადიანტი პერსევსის* თანავარსკვლავედშია. შეიმჩნევა ყოველწლიურად 25 ივლიდან 20 აგვ-მდე. მაქსიმუმი 12 აგვ. დაკავშირებულია 1862 III კომეტასთან. აქვს რთული სტრუქტურა; ცნობილია 830-იდან.

**პერსელი** (Purcell) ედუარდ მილს (დ. 30. VIII. 1912, ტეილორვილი, ილინოისი), ამერიკელი ფიზიკოსი. სწავლობდა პერდიუსა და ჰარვარდის უნ-ტებში. 1941—45 მუშაობდა მასაჩუსეტსის ტექნოლ. ინ-ტის რადიოლოკაციურ ლაბორატორიაში. 1938-იდან ასწავლიდა ჰარვარდის უნ-ტში (1949-იდან პროფესორი). მიენიჭა ნობელის პრემია (ფ. *ბლოხთან* ერთად; 1952) მყარ სხეულებში ბირთვული მაგნიტური რეზონანსის აღმოჩენისათვის (1946).

**პერსელი** (Purcell) ჰენრი (დაახლ. 1659, ლონდონი, — 21. XI. 1695, იქვე), ინგლისელი კომპოზიტორი და ორგანისტი. ლონდონის სამეფო კარის მუსიკოსი. პ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია მრავალჟანრიანობა. პ-ის შემოქმედების მწვერვალია ოპერა „დიდონა და ენეა" (1689), პირველი ინგლ. ეროვნ. ოპერა (ვერგილიუსის „ენეიდის" მიხედვით). ოპერა გამოირჩევა ნატიფი ლირიზმით, ფსიქოლ. სიღრმით, დრამატიზმით, ტექსტისა და მელოდიის ერთობლიობით. ამ ოპერაში პ-მა განაზოგადა ინგლ. ეროვნ. თეატრის, ნიღბების ჟანრის, ინგლ. და შოტლ. ხალხ. სიმღერებისა და ცეკვების, ყოფითი საკრავიერი მუსიკის ტრადიციები. პ-ის სხვ. მუს.-სცენური ნაწარმოებები, ე. წ. „ნახევარ ოპერები", შედგება ცალკეული ნომრებისა ან ინტერმეცოებისაგან. პ. 100-მდე ერთხმიანი და მრავალხმიანი სიმღერის ავტორია. საერო სიმღერებში აგრძელებდა ინგლ. მადრიგალის ტრადიციებს. საგუნდო ნაწარმოებთაგან აღსანიშნავია ანთემები (ბიბლ. ტექსტზე დაწერილი საზეიმო-საკულ. ნაწარმოებები). საკრავიერ მუსიკაში პ. იტალ. სავიოლინო სკოლის ტრადიციებს ეყრდნობა. მისი სიმებიანი ფანტაზიები, ტრიო-სონატები და საორგანო ნაწარმოებები გამოირჩევა პოლიფონიური ოსტატობით. საკლავესინო პიესები ახლოს დგას „ვერჯინალისტების" ნაწარმოებებთან. პ-ის შემოქმედებას მყარი ტრადიციები არ დაუტოვებია ინგლ. მუსიკაში. მისდამი ინტერესი გაცხოველდა ბ. ბრიტენის მიერ პ-ის ნაწარმოებების (საკუთარი დამუშავებით) მ. შ. ოპერის „დიდონა და ენეა" გამოცემის შემდეგ (1951). 1982 „თბილ. კამერატამ" საკონცერტო შესრულებით წარმოადგინა „დიდონა და ენეა".

*ლიტ.*: К о н е н В., Перселл и английская музыка, «Советская музыка», 1955, № 10.

**პერსეპოლისი** (ბერძნ. Persepolis — „სპარსელთა ქალაქი"; სპარს. თახთეჯემშიდი), ძვ. ქალაქი ირანში (შირაზის ჩრდ.-აღმ-ით 50 *კმ*-ზე). დააარსა დარიოს I-მა (ძირითადი კომპლექსები აგებულია ძვ. წ. 518 და ძვ. წ. 460 შუა). აქემენიდების სამეფო ქალაქი, სადაც ხდებოდა მეფეთა კურთხევა და დაკრძალვა, ფიქრობენ, იგი წმიდა ქალაქი იყო, სადაც უბრალო მოკვდავთ შესვლა ეკრძალებოდათ. თავის მნიშვნელობას პ. სასანიანთა დროსაც ინარჩუნებდა, რაზედაც მეტყველებს ნაყშე-როსთამის კლდეებზე ამოკვეთილი მრავალი რელიეფი. ძვ. წ. 330 პ. აიღო ალექსანდრე მაკედონელმა და გადაწვა. 1930—40 პ-ში არქეოლ. კვლევა-ძიება ჩაატარა ჩიკაგოს აღმ. ინ-ტმა ე. ჰერცფელდისა და ე. შმიდტის ხელმძღვანელობით, შემდეგ — „ირანის არქეოლოგიურმა სამსახურმა" ჯერ ფრანგი მეცნ. ა. გოდარის, მერე კი ირან. არქეოლოგების მ. მუსთაფავისა და ა. სამის ხელმძღვანელობით.

პ-ის ძეგლთა კომპლექსი აქემენიდური ხელოვნების და არქიტ. გვიანდ. სტილს ასახავს. თეთრი ქვით ნაგებ ბაქანზე გალავნით გარშემორტყმული სასახლის ნაშთია. მაღალი, თხელი სვეტნარების რიგი ოდესღაც საზეიმო დარბაზებს ამშვენებდა. სვეტის კაპიტელად ხარის თავია. შენობის სწორკუთხედის ფორმა აქვს. სასახლის დას-ით ქალაქის ნანგრევებია. სასახლის კომპლექსის უკან კლდეში გამოკვეთილია აქემენიდთა უკანასკნელი მეფეების აკლდამები; დარიოსი, ქსერქსე და სხვა ორი მეფე დაკრძალულია იქვე, ნაყშე-როსთამში, იქვეა სპეც. შენობა, რ-საც დღეს „ქააბაი ზარდოშტ" უწოდებენ, წინათ აქ სამეფო ცეცხლი ენთო, ანდა რელიგ. ტექსტები ინახებოდა. პ-ში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს დეკორატიული დანიშნულების სკულპტურული ქვის რელიეფებს. შემორჩენილია სასანური მრგვალი ქალაქის დარაბგერდის ნაშთი, ქ. ისტახრის ნანგრევები (დაარსებულია აქემენიდების მიერ, გაუკაცრიელდა X ს-ში); V ათასწლ. ნამოსახლარის — თალი-ბაქუნის ნაშთები. მრავლად არის აღმოჩენილი აქემენიდი მეფეების წარწერები და ათასობით თიხის ფირფიტა ელამური ტექსტებით.

*ლიტ.*: Ф р а й Р., Наследие Ирана, пер. с англ., М., 1972. *ლ. ჩენგელია.*

**პერსეპტრონი,** პ ე რ ც ე პ ტ რ ო ნ ი (ინგლ. perceptron, გერმ. Perzeptron < ლათ. perceptio — გაგება, შეცნობა, აღქმა), აღქმის პროცესის მათემატიკური მოდელი. ამ მოდელის შექმნის საფუძველია ის, რომ ადამიანი მოვლენას შეიცნობს ამ მოვლენისათვის დამახასიათებელ ნიშანთა კლასების დადგენის საშუალებით. ასე, მაგ., ჩვენ ადვილად ვცნობთ ნაცნობებს, თუნდაც მათ შეიცვალონ ვარცხნილობა ან ტანსაცმელი; შეგვიძლია წავიკითხოთ ხელნაწერი, თუმცა ყოველ ხელწერას აქვს თავისი განსაკუთრებული ნიშნები; ვიგებთ მელოდიას სხვადასხვა ორანჟირებაში და ა. შ. ადამიანის ეს თვისება ა ღ ქ მ ი ს ფ ე ნ ო მ ე ნ ი ს სახელითაა ცნობილი. ადამიანს შეუძლია ცდის საფუძველზე ახ. ცნებების გამომუშავება, კლასიფიკაციის ახ. სისტემის შესწავლა. მაგ., ხელწერის ნიშნების გარჩევის დროს მოსწავლეს უჩვენებენ ხელწერილ ნიშნებს და აცნობენ, თუ რომელ ასოებს შეესაბამებიან ისინი, ე. ი. რომელ კლასებს ეკუთვნიან ეს ნიშნები; ამის შემდეგ მოსწავლეს ნიშნების სწორად კლასიფიკაციის უნარი გამოუმუშავდება თანამედროვე წარმოდგენით აღქმა ხორციელდება *ნეირონების* ქსელის საშუალებით.

**პერსეფონე,** კ ო რ ე (Persephone, Korē), ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში სულეთის ურჩხულთა მბრძანებელი, ნაყოფიერების ქალღმერთი, ზევსისა და დემეტრას ასული, ჰადესის ცოლი. ზევსის გადაწყვეტილებით წლის 2/3-ს დედამიწაზე, დედასთან ატარებს, ხოლო წლის 1/3-ს სულეთში. რომაელები პ-ს პროზერპინას (Proserpina) უწოდებდნენ. უმეტესად გამოხატავდნენ როგორც ახალგაზრდა, დარბაისელ ქალს ჩირაღდნებით ხელში.

**პერსიე** (Percier) შარლ (22. VIII. 1764, პარიზი, — 5. IX. 1838, იქვე), ფრანგი არქიტექტორი. პ. და პ. ფონტენი (ერთად მუშაობდნენ 1794—1814) იყვნენ ნაპოლეონ I-ის იმპერიის პერიოდში *ამპირის* სტილის წამყვანი წარმომადგენლები. მათ შემოქმედებაში (სატრიუმფო თაღი კარუზელის მოედანზე, პარიზში, 1806; ავეჯისა და შიგა მოწყობილობის და სხვ. პროექტები) აღორძინდა ძვ. რომაული მოტივები. ისინი ისწრაფოდნენ დეკორაციული ხელოვნებისა და არქიტექტურის სინთეზისაკენ.

**პერსიუსი** ავლუს ფლაკუს (Persius Aulus Flaccus) (34, ვოლატერა, ეტრურია, — 62, რომი), რომაელი პოეტი-სატირიკოსი. პ-ს ეკუთვნის დაქტილური ჰექსამეტრით გამართული 6 სატირა, რ-ებშიც სტოიციზმისათვის დამახასიათებელი ტრად. თემებია დამუშავებული. იგი აბსტრ.-მორალური პოზიციიდან ქადაგებდა ზნეობრივ

იდეალებს. მისი მოძღვრება ეყრდნობა წიგნებიდან მიღებულ ცოდნას. პ-ის სატირები დაწერილია „დიატრიბების" (ფილოს. დიალოგები) ფორმით; ენა საკმაოდ ბუნდოვანი ლდა მძიმეა.

*თხზ.*: Persii satirarum liber, Lipsiae, 1915; Римская сатира, М., 1957.

*ლიტ.*: История римской литературы, т. 2, М., 1962.

**პერსონალიზმი** (<ლათ. persona — პიროვნება), თანამედროვე ბურჟუაზიულ ფილოსოფიაში თეისტური ობიექტურ-იდეალისტური მიმდინარეობა, რ-იც პიროვნებას მიიჩნევს ყოფიერების პირველ შემოქმედებითი საწყისად და უმაღლეს სულიერ ღირებულებად, ხოლო მთელ სამყაროს უზენაესი პიროვნების — ღმერთის — შემოქმედებითი აქტივობის გამოვლინებად. ჩამოყალიბდა რუსეთსა და აშშ-ში XIX ს. დასასრ., ხოლო XX ს. 30-იან წლებში საფრანგეთსა და სხვა ქვეყნებში. რუსეთში მისი უმთავრესი წარმომადგენლები იყვნენ ნ. *ბერდიაევი* და ლ. შესტოვი, აშშ-ში — ბ. ბოუნი, ჯ. როისი და სხვ. პ. არის თავისებური თვალსაზრისი იერარქიულად მოწესრიგებული გასულიერებული სამყაროს შესახებ. პ. ცდილობს შეიმუშაოს პიროვნების ისეთი განსაზღვრება, რ-იც გააერთიანებდა ტელეოლოგიურ და მექან. შეხედულებებს. ამით იგი აფუძნებს პ-ის მეტაფიზიკურ ფორმას. ასეთი პრეტენზიის ნათელი გამოხატულებაა ვ. შტერნის „კრიტიკული პერსონალიზმი", რ-იც ცდილობს კლასიკური ფილოს. გნოსეოლოგიური სუბიექტი შეცვალოს „სრული", „ანთროპოლოგიური ტოტალური", ყველა კონკრ. ნიშნით წარმოდგენილი ადამიანის ცნებით. სხვაგვარად, პიროვნება ცხადდება უნივერს. ონტოლოგიურ კატეგორიად, რ-ის ნებელობითი აქტივობა ერწყმის არსებობის განუწყვეტლობას. მაგრამ პიროვნების საწყისები მისთვის იმანენტური კი არ არის, არამედ თავმოყრილია ერთიან საწყისში — ღმერთში, როგორც ყოველგვარი აქტივობის საკვმაო საფუძველში.

პ-ისს მიხედვით, სამყაროში ადამიანის ორიენტირების შესაძლებლობის დასაბუთება რელიგ. ფილოს. ამოცანაა, ე. ი. მისი დანიშნულებაა გამოიკვლიოს სამყარო, ეძიოს ადამიანის თავისუფლების, ნების გამოხატვისა და ღმერთთან შეთანადების საზრისი. ადამიანის არსებობა, ნ. ბერდიაევის აზრით, ყოფიერების თავდაპირველი აქტია, მაგრამ ადამიანს ქმნის თვით ღმერთი „თავის ხატად და მსგავსად". ამიტომ აქვს ადამიანს ახლის შექმნის, შემოქმედების უნარი. აქედან გამომდინარე, ადამიანი შეიძლება შევიცნოთ მხოლოდ ღმერთთან მიმართებაში.

პ-ის გავრცელება ირაციონალიზმის ტენდენციის გაძლიერებას გამოხატავდა. ეს გარემოება იმთავითვე შეინიშნებოდა „რუსულ სულიერ რენესანსში", რ-ის წარმომადგენლები ფიქრობდნენ, რომ მანქანური ტექნიციზმის გაძლიერებისა და ბრად. ღირებულებების ნგრევის პირობებში ადამიანისა და კულტურის ხსნის ერთადერთი გზაა ადამიანის შესახებ მოძღვრების დამუშავება. მუშათა კლასისა და მისი ფილოს. წინააღმდეგ ბრძოლაში პიროვნება, ხალხის მასების საპირისპიროდ, გამოცხადდა ისტ. ერთადერთ სუბიექტად და კულტურის ერთადერთ მატარებლად.

პ-მა განავითარა პიროვნებისა და საზ-ის პრინციპული მტრობის, „ღირებულებათა კონფლიქტისა" და სხვ. იდეები, რ-ებიც კაპიტალ. გაუცხოების თავისებური ანარეკლია.

*ლიტ.*: XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1970; Бердяев Н., Персонализм и марксизм, «Путь», 1935, № 48; Богомолов А. С., Англо-американская буржуазная философия эпохи империализма, М., 1964; Боднар Я., О современной философии США, М., 1959; Кузнецов В. Н., Французский персонализм, წგნ.: Современный объективный идеализм, М., 1963. *გ. ასათიანი.*

**პერსონა ნონ გრატა** (ლათ. persona non grata — არასასურველი პირი), უცხოელი დიპლომატი, რ-იც მთავრობამ არასასურველ პირად მიიჩნია. ამიტომ მთავრობა *აგრემანს* არ აძლევს მის დანიშვნას დიპლ. წარმომადგენლობის მეთაურად თავის სახელმწიფოში, ანდა, თუ იგი უკვე დანიშნულია, მოითხოვს მის წასვლას. უცხოელი დიპლომატის პ. ნ. გ-დ გამოცხადების მიზეზია მის მიერ დიპლ. სამართლის ნორმების დარღვევა (ამ სახელმწიფოს საშინაო საქმეებში ჩარევა, დიპლ. პრივილეგიების ბოროტად გამოყენება და ა. შ.) და მისმა სახელმწიფომ იგი უკან უნდა გაიწვიოს. პ. ნ. გ-გან განსხვავებით, სასურველ უცხოელ დიპლომატს პერსონა გრატა ჰქვია.

**პერსონაჟი** (ფრანგ. personnage <ლათ. persona — თეატრ. ნიღაბი, როლი, პიროვნება), ეპიკური, დრამატული და ლირიკულ-ეპიკური ჟანრის თხზულებათა მოქმედი პირი. ლირიკაში, სადაც პოეტის სუბიექტური განცდებია გამოხატული, პ-ს ცვლის ლირ. გმირი. „პ.", როგორც მოქმედების სუბიექტის აღმნიშვნელი ტერმინი, უპირისპირდება „ლირიკული გმირის" ცნებას, რ-იც განცდის სუბიექტს აღნიშნავს. პ. უმთავრესად ადამიანია. მაგრამ, ადამიანის გარდა, მხატვრულ ნაწარმოებებში მოქმედ პირებად ხშირად ვხვდებით ბუნების მოვლენებსა და საგნებს, მცენარეებსა და ცხოველებს, რ-თაც გარკვეული ადამიანური თვისებები მიეწერება. თავისი ფუნქციის მიხედვით პ. შეიძლება იყოს მთავარი და მეორეხარისხოვანი. როგორც ზოგადი, გვარეობითი ცნება, პ. მოიცავს კერძოობით დეფინიციებს: გმირი, ხასიათი, ტიპი.

**პერსონიფიკაცია** (ლათ. persona — პიროვნება და facio — ვაკეთებ), მხატვრული გამოსახვის საშუალება, ტროპის სახე. უტყვი არსებების, უსულო საგნებისა თუ აბსტრაქტული მოვლენების გაპიროვნება, მათთვის ადამიანური ნიშან-თვისებების მიწერა. რამდენადაც პ. თვისების გადატანას გულისხმობს, მას მეტაფორის თავისებურ სახედაც მიიჩნევენ. მაგ.:

> სოფლის თავს სძინავს შავ ნისლსა
> დაფიქრებულის სახითა.
> (ვაჟა-ფშაველა)

ცნებათა გაპიროვნებას სიმბოლურ პ-ს უწოდებენ: მაგ.:

> ოცნება ტანჯულის ქვეყნის
> ქვითინებს მთისა წვერზედა.
> (ვაჟა-ფშაველა)

**პერსპექტივა** (ფრანგ. perspective < ლათ. perspicio — ცხადად ვხედავ), მოცულობითი სხეულების სიბრტყეზე ან რაიმე ზედაპირზე გამოსახვის სისტემა, რ-იც ითვალისწინებს სხეულის სივრცითი სტრუქტურას და მისი ნაწილების დაშორებას დამკვირვებლისაგან. ვერტ. ან დახრილ სიბრტყეზე იმ რთული ობიექტების პ-ის აგება, რ-თა ორთოგონალური პროექციები (გეგმილები) მოცემულია, დაფუძნებულია გეგმილური გეომ. თეორემაზე ოთხი წერტილის თანადობის შესახებ.

**პერსპექტიული ფერწერა,** ფერწერის სახეობა, რომლის მხატვრული გამომსახველობა დაფუძნებულია ხაზობრივი პერსპექტივის ეფექტებზე. პ. ფ-ის განსაკუთრებული დარგია დეკორ. ფერწერა (იხ. *თეატრალურ-დეკორაციული ხელოვნება*); პ. ფ. დამახასიათებელია ბაროკოს ხელოვნებისათვის. მას ზოგჯერ პირობით აკუთვნებენ არქიტ. ხედურ პეიზაჟს („ვედუტა"), რ-მაც XVII—XVIII სს. განვითარების მაღალ დონეს მიაღწია იტალიაში (კანალეტო, ბ. ბელოტო და სხვ.), აგრეთვე ინტერიერების ფერწერას, რ-იც XVII ს-ში განვითარებული იყო ჰოლანდიაში (ე. დე ვიტე და სხვ.). რუს. ხელოვნებაში ამ დარგში ვენეციანოვის სკოლის ოსტატები მუშაობდნენ.

**პერსპექტიული შეთავსების მეთოდი,** *კომბინირებული კინოგადაღების* მეთოდი, რ-იც უზრუნველყოფს მასშტაბით და სივრცითი მდებარეობით განსხვავებული ობიექტების გამოსახულებათა ერთ კადრში გაერთიანებას რეალური *პერსპექტივის* ილუზიის შესაქმნელად. ამ მეთოდს იყენებენ ცალკეული დეკორაციების (ან მათი ნაწილების) და ნაგებობათა შესაცვლელად ნახატებითა და მაკეტებით, აგრეთვე მულტიპლიკაციაში. ნატურალური სიდიდით აგებენ დეკორაციების მხოლოდ იმ ნაწილებს, რ-თა ფონზე უნდა მიმდინარეობდეს მოქმედება. კინოფირზე იქმნება ისეთი გამოსახულება, როგორიც მთლიანად აგებული დეკორაციის დროს. პ. შ. მ. საშუალებას იძლევა გამოვსახოთ ადამიანი გოლიათად ან ჯუჯად, რასაც უზრუნველყოფს დეკორაციების ფარდობითი მასშტაბების ცვლა.

**პერტინი** (Pertini) ალესანდრო (დ. 1896), იტალიის პრეზიდენტი 1978 ივნ-იდან. განათლებით იურისტი. 1918-იდან იტალ. სოციალ. პარტიის წევრი. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს აქტიურად მონაწილეობდა *წინააღმდეგობის მოძრაობაში.* 1946-იდან სულ ირჩევდნენ პარლამენტის წევრად. 1968—76 დეპუტატთა პალატის თავ-რე.

**პერტული,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (მენჯის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. სკურის (ცივის შენაკადი) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 30 *მ*, ცხაკაიადან 5 *კმ*. ახალი სენაკის დაფნის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ბათარიაში (2,5 *კმ*).

**პერუ** (Perú), პერუს რესპუბლიკა (República del Perú), სახელმწიფო სამხრ. ამერიკის დას. ნაწილში, წყნარი ოკ. სანაპიროზე. ფართ. 1285 ათ. $კმ^2$. მოსახლ. დაახლ. 18 მლნ. კაცი (1981). დედაქალაქი — ლიმა. ოფიც. ენები — ესპანური და კეჩუა. ეროვნ. დღესასწაულია 28 ივლ. — დამოუკიდებლობის დღე (1821). ოფიც. *კალენდარი* — გრიგორიანული. ფულის ერთეულია სოლი. 949,18 სოლი=1 აშშ-ის დოლარს (1982). ადმინისტრაციულად პ. იყოფა 24 დეპარტამენტად.

პ. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1980 კონსტიტუცია. საკანონმდებლო ხელისუფლებას ახორციელებს ორპალატიანი პარლამენტი (კონგრესი), რ-იც შედგება დეპუტატთა პალატისა და სენატისაგან. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც ირჩევს მოსახლეობა 5 წლის ვადით. აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებს პრეზიდენტი და მინისტრთა საბჭო.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

ბუნება. ბუნებრივი პირობების თავისე-



პერსპექტივა. გეომეტრიის თვალსაზრისით პერსპექტივა არის ფიგურების გამოსახვის ხერხი, რომელიც ემყარება ცენტრალური დაპროექციების გამოყენებას, რომელიმე საგნის პერსპექტიული გამოსახულების მისაღებად სივრცის აღებული წერტილიდან (პერსპექტივის ცენტრი) გაატარებენ სხივებს საგნის ყველა წერტილისაკენ. სხივების გზაზე მოათავსებენ იმ ზედაპირს, რომელზედაც უნდა მიიღონ გამოსახულება. გატარებული სხივების ზედაპირთან გადაკვეთისას მიიღება საგნის საძიებელი გამოსახულება. ნახაზზე მოცემულია საგნის პერსპექტიული გამოსახულება სფეროს შიგა ზედაპირზე (გუმბათოვანი პერსპექტივა).



შ. პერსიე და პ. ფონტენი. სატრიუმფო თაღი კარუზელის მოედანზე. პარიზი. 1806.



პერუს რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.



პერუ. მაჩუ-პიქჩუს კედლები და კიბეები. XV—XVI სს.



პერუ. ხ. დე ლარა. ეკლესია ლა მერსედი. ლიმა. 1697—1704.



პერუ. ეკლესია სანტა-კრუსი. ხული. 1750 წლის შემდეგ. ბაპტისტერიუმის პორტალი. ფრაგმენტი.

ბურებათა მიხედვით პ-ში გამოიყოფა: დას-ით — სანაპირო ზოლი ანუ კ ო ს ტ ა, ცენტრში — მთიანი, უმთავრესად სტეპური მხარე ანუ ს ი ე რ ა და აღმ-ით — ნოტიო-ტყიანი აღმ. მთისწინეთისა და ვაკეთა მხარე — ს ე ლ ვ ა. კოსტას უჭირავს პ-ს ტერიტ. 12,5%, სიერას, პერუს ანდების სისტემას — 30,2%. აქ გამოიყოფა დას. კორდილიერა (სიმაღლე 6768 მ-მდე, მთა უასკარანი), ცენტრ. კორდილიერა და აღმ. კორდილიერა. დას. კორდილიერას აღმ-ით ევრის მთათაშუა პლატოები და ზეგნები (სიმაღლე 3000—4000 მ), რ-თა სამხრ-ით მდებარეობს ვრცელი დახშული ზეგანი პუნა. სელვას უჭირავს ქვეყნის ტერიტ. 1/2-ზე მეტი. სასარგებლო წიაღისეულიდან მოიპოვება ნავთობი, სპილენძის, ვერცხლის, ტყვიის, თუთიის, რკინის მადანი და სხვ.

ჰავა კოსტაში და ანდების დას. კალთებზე უდაბნოსია. საშ. თვიური ტემპ-რები სანაპიროზე 15-იდან 25°C-მდეა. სიერაში ჩრდ-ით მაღალი მთის, ნოტიოზაფხულიანი სუბეკვატორული ჰავაა (ნალექები 1000 მმ-მდე წელიწადში), სამხრ-ით — ტროპიკული (ნალექები 700—800 მმ). ანდების აღმ. კალთებზე და სელვაში ეკვატორული მუდმივნოტიო ჰავაა. ტემპ-რა ბარში მთელი წლის განმავლობაში 24-იდან 27°C-მდეა, ნალექები 3000 მმ-მდე.

მდინარეთა უმეტესი ნაწილი მიეკუთვნება ამაზონის სისტემას. აქ მიედინება მდ. ამაზონის მთავარი სათავე მარანიონი, მისი შენაკადი უალიაგა და ამაზონის მეორე სათავე უკაიალი. ქვეყნის სამხრ. ნაწილში მდებარეობს ტბა ტიტიკაკა.

კოსტა ნიადაგებითა და მცენარეულობით ღარიბია. ანდების დას. კალთებზე მეჩხერი ბუჩქნარი და კაქტუსებია, შიგა ზეგნებზე — მაღალმთის ტროპ. სტეპი და ნახევარუდაბნო. ანდების აღმ. კალთებზე და სელვაში ნოტიო მარადმწვანე ტყეებია.

ცხოველთა სამყარო პ-ს დას. ნაწილში ღარიბია. აქა-იქ გვხვდება იაგუარი, მელა, პუმა. სანაპირო წყლები მდიდარია თევზით. სიერაში ბინადრობს ლამა, სელვაში — მაიმუნი, ჭიანჭველაჭამია, ზარმაცასებრნი, ტაპირი, პეკარი. ბევრია ფრინველი, ქვეწარმავალი და მწერი. შექმნილია ეროვნ. პარკი.

**მოსახლეობა.** პ-ს მოსახლ. ნახევარს შეადგენენ ესპანურენოვანი *პერუელები*, დანარჩენს უმთავრესად — ინდიელები. ინდიელთაგან ყველაზე მრავალრიცხოვანია *კეჩუა* და *აიმარა*. მათგან უმრავლესობა ინარჩუნებს თავის ენას, ნაწილი — ორენოვანია. ცხოვრობენ აგრეთვე იმიგრანტები (იაპონელები, ჩინელები, ესპანელები და სხვ.). რელიგია — კათოლიკობა. კეჩუასა და აიმარას ხალხებში ქრისტ. რელიგიას ერწყმის ძვ. რწმენები (მზის ღვთაების კულტი და სხვ.).

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 45% დასაქმებულია (1981) სოფ. მეურნეობაში, სატყეო მეურნეობასა და თევზჭერაში, 13% — დამუშავებით მრეწველობაში, 5% — მშენებლობაში, დანარჩენი — სხვა დარგებში. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა 14 კაცი 1 $კმ^2$-ზე (1981). დაახლ. 67% ცხოვრობს ქ-ებში, რ-თაგან უდიდესია ლიმა (4,7 მლნ. მცხ., 1981). დიდი ქ-ებია: არეკიპა, კალიაო, ტრუხილიო, ჩიკლაიო, პიურა.

**ისტორიული ნარკვევი.** უძველესი დროიდან პ. დასახლებული იყო ინდიელი ტომებით. XV ს-ში ინკებმა (პ-ს ტერიტორიაზე ცხოვრობდნენ XI ს-იდან) დაიპყრეს მეზობელი ტომები და სახელმწიფოებრივი გაერთიანებანი და დააარსეს კასტური სახელმწიფო ტაუანტინსუიუ. მაღალ დონეზე იდგა ხელოსნობა, მედიცინა, განვითარებული იყო მათემატიკა და ე. წ. კვანძური დამწერლობა (კიპუ). მაგრამ სახელმწიფოში ძლიერი იყო შინაგანი წინააღმდეგობანი, რამაც საბოლოოდ გამოიწვია მისი დაცემა. 1532—36 ტაუანტინსუიუ დაიპყრეს ესპ. კონკისტადორებმა ფ. პისაროსა და დ. ალმაგროს მეთაურობით. მაგრამ ინდიელები განაგრძობდნენ წინააღმდეგობას თავიანთი ბელადის ტუპაკ ამარუს მეთაურობით. 1543 შეიქმნა პ-ს ვიცე-სამეფო, რ-იც აერთიანებდა სამხრ. ამერ. უდიდეს ნაწილს. ესპანელებმა პ. აქციეს მეტროპოლიის აგრ.-სანედლეულო დანამატად. შემოიყვანეს მსხვილფეხა რქოსანი საქონელი, ცხენები, შემოიტანეს ხორბლისა და ბრინჯის კულტურები, გააუმჯობესეს სამთამადნო საქმე, სადაც იძულებით ამუშავებდნენ მეთემე ინდიელებს. ამან გამოიწვია ინდიელთა რიცხვის მკვეთრი შემცირება. ესპანელებმა დაიწყეს შავკანიანი მონების შემოყვანა აფრიკიდან. ეწყობოდა აჯანყებები ესპანელთა კოლონ. ბატონობის წინააღმდეგ. აღსანიშნავია 1780—83 გლეხთა ომი ხ. გ. კონდორკანკის (მიიღო ტუპაკ ამარუს სახელი) ხელმძღვანელობით. ესპანეთი იძულებული გახდა გაეუქმებინა ენკომიენდა და გაეტარებინა მთელი რიგი სოც. და ადმ. რეფორმებისა. ამერიკაში 1810 ესპ. კოლონიების მიერ დაწყებულმა დამოუკიდებლობისათვის ომმა პ-ს ტერიტორიაზე ხანგრძლივი სამოქალაქო ომის ხასიათი მიიღო. ესპ. წინააღმდეგ პ-ში მოქმედებდა გენ. სან-მარტინის არგენტ. არმია და ს. ბოლივარის კოლუმბიის კორპუსი. 1821 სან-მარტინმა გამოაცხადა პ-ს დამოუკიდებლობა და შეადგინა პირველი მთავრობა. 1822 დამფუძნებელ კონგრესზე პ. რესპუბლიკად გამოცხადდა. მიიღეს ქვეყნის პირველი კონსტიტუცია. 1824 ესპანელები დამარცხდნენ აიაკუჩოსთან. 1825 პ-ს გამოეყო სამხრ.-აღმ. ნაწილი (ზემო პერუ) და ეწოდა ბოლივია. ქვეყნის შიგნით მძვინვარებდა სამოქალაქო ომი სანაპირო ზოლის ლატიფუნდისტებსა და მთიანეთის მემამულეებს შორის. პრეზიდენტ რ. კასტილიას დროს (1845—51 და 1855—62) გატარდა მთელი რიგი რეფორმებისა: გაუქმდა საეკლ. მეათედი, გაათავისუფლეს მონები. 1864—66 პ-მ ეკვადორთან, ბოლივიასა და ჩილესთან ერთად მოიგერია ესპ. აგრესია. პრეზიდენტ მ. პარდოს დროს (1872—76) გვარჯილის წარმოებაში უცხ. მონოპოლიათა ბატონობა შეზღუდეს, რამაც გამოიწვია ე. წ. გვარჯილის ომი 1879—83 ჩილესა და ბოლივია-პ-ს შორის. პ. დამარცხდა. დაკარგა პროვ. ტარაპაკა, დეპარტ. ტაკნა და არიკა (1929 ტაკნა დაუბრუნდა პ-ს, ხოლო არიკა ჩილეს დარჩა). აშშ-ის, ინგლ. და გერმ. მონოპოლიებმა ქვეყანას თავს მოახვიეს კაბალური შეთანხმებანი და ხელთ იგდეს ქვეყნის ბუნებრივი რესურსები. უცხ. მონოპოლიებისა და ლატიფუნდისტების ბატონობის წინააღმდეგ მოეწყო გლეხთა დიდი გამოსვლები 1885, 1895—99, 1910—24. გაძლიერდა მუშათა მოძრაობა. 1913 გ. ბილინგურსტის ლიბერ.-ბურჟ. მთავრობა შეეცადა შეეზღუდა უცხ. მონოპოლიების ბატონობა, მაგრამ 1914 იგი დაამხეს. პ. I მსოფლიო ომში არ მონაწილეობდა. დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციამ რუსეთში ახ. მძლავრი იმპულსი მისცა მუშათა მოძრაობას, რ-საც მხარს უჭერდნენ სტუდენტები და პატრიოტულად განწყობილი



სამხ. პირები. ასეთ პირობებში ფინანსისტმა ა. ლეგიამ, რ-იც აშშ-ის მონოპოლიებთან იყო დაკავშირებული, სამხ. გადატრიალება მოაწყო და დაამყარა (1919–30) პირადი დიქტატურის რეჟიმი. 1928 ხ. კ. მარიატეგის ხელმძღვანელობით შეიქმნა *პერუს კომუნისტური პარტია*. 1933 აპრილში პ-ში ახ. კონსტიტუცია შემოიღეს. II მსოფლიო ომის დროს 1942 მ. პრადო ი უგარტეჩეს (1939–45) მთავრობამ ურთიერთობა გაწყვიტა „ღერძის" ქვეყნებთან და 1945 ომი გამოუცხადა მათ. 1941–42 ეკვადორთან ომის შედეგად პ-მ ხელთ იგდო მდ. ამაზონის აუზში სადავო ტერიტორია. ხ. ბუსტამანტეს მთავრობამ (1945–48) მოახდინა პ-ს კომპარტიის ლეგალიზაცია, გააფართოვა სამოქალაქო უფლებები, გააუმჯობესა მშრომელთა მატერ. და სოც. პირობები, მაგრამ 1948 ეს მთავრობა დაამხეს. გენ. მ. ოდრიას პროიმპერიალ. დიქტატურამ (1948–56) გააუქმა დემოკრ. თავისუფლებანი. ოდრიას დიქტატურის დამხობის შემდეგ, 1956 ხელისუფლებას სათავეეში ჩაუდგა მ. პრადო ი უგარტეჩეს მთავრობა, რ-მაც აღადგინა სამოქალაქო უფლებები. 1963 შეიქმნა პ-ს მშრომელთა საყოველთაო კონფედერაცია. ფ. ბელაუნდე ტერის ბურჟ. მთავრობა (ქვეყნის სათავეში ჩაუდგა 1963) დათმობებზე წავიდა ლატიფუნდისტებისა და უცხ. მონოპოლიების წინაშეე. 1965 ქვეყანა პარტიზ. მოძრაობამ მოიცვა, მაგრამ იგი მალე ჩააქრეს. 1968 ოქტ-ში ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგნენ პატრიოტულად განწყობილი სამხ. წრეები გენ. ხ. ველასკო ალვარადოს მეთაურობით. შეიქმნა შეიარაღებული ძალების რევ. მთავრობა, რ-ის ხელმძღვანელობით ნაციონალიზებულ იქნა ნავთობის საბადოები, ზოგიერთი სამთამადნო საწარმო, გაუქმდა უცხ. მონოპოლიათა კონცესიები. პ-ში შეიქმნა 4-სექტორიანი ეკონომიკა (სახელმწ., რეფორმირებული კერძო, საზ. და წვრილმესაკუთრეთა კერძო სექტორები). აღდგა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან, დაიდო ხელშეკრულება ეკონ. თანამშრომლობის შესახებ. შეიქმნა სსრკ-პ-ს შერეული სავაჭრო კომისია. 1975 აგვ-ში რევ. ხუნტამ პრეზიდენტად გამოაცხადა გენ. ფ. მორალეს ბერმუდესი. შეიარაღებული ძალების რევ. მთავრობამ განაცხადა, რომ გააგრძელებდა თავის პროგრ. საქმიანობას და შეუდგა ქვეყნის განვითარების 6-წლიანი გეგმის შემუშავებას, მაგრამ პროიმპერიალ. ძალები ცდილობდნენ შეეფერხებინათ პროგრ. გარდაქმნები ეკონ. საბოტაჟისა და პოლიტ. დივერსიების მეშვეობით.

საყოველთაო არჩევნების (1980 წ. 18 მაისი) შედეგად, 1980 წ. 28 ივლ. პ-ში აღადგინეს მმართველობის კონსტიტუციური ფორმა, პრეზიდენტად (6 წლის ვადით) აირჩიეს ფ. ბელაუნდე ტერი.

**ეკონომიკა.** პ. აგრ. ქვეყანაა, მრეწვ. დარგებიდან განვითარებულია სამთომოპოვებითი და თევზის მრეწველობა, აგრეთვე ფერადი მეტალურგია. ეკონომიკაში დიდ როლს თამაშობს უცხოეთის კაპიტალი. 1980 აშშ-ის პირდაპირმა კერძო კაპიტალდაბანდებებმა პ-ში შეადგინა 1,7 მლრდ. დოლარი. დიდია იაპ. და გფრ-ის კაპიტალის გავლენაც. ბოლო ხანებში რამდენადმე გაძლიერდა სახელმწ. სექტორი, განსაკუთრებით დიდია მისი როლი ნავთობის, ელექტროენერგეტ., სამთამადნო და თევზის მრეწველობაში.

1969 გატარებული აგრ. რეფორმით ლატიფუნდისტებისა და უცხოეთის კომპანიების მიწების ნაწილი გადაეცა დიდ კოლექტ. მეურნეობებს და მცირემიწიან და უმიწაწყლო გლეხებს. მოჰყავთ (ათ. ტ, 1981): ბრინჯი — 684, სიმინდი — 628, ხორბალი — 117, სორგო — 56, ყავა — 95, ბამბა — 255, შაქრის ლერწამი — 4160, ბანანი, ფორთოხალი, ლიმონი და სხვ. მეურნ. მნიშვნელოვანი დარგია მეცხოველეობა. 1981 პ-ში იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 3,9, ღორი — 2,1, ცხვარი — 14,7.

განვითარებულია საზღვ. თევზჭერა (2,7 მლნ. ტ თევზი, მ. შ. 1,2 მლნ. ტ ქაფშია, 1981) და ვეშაპთრეწვა. მთავარი თევზსაჭერი ნავსადგური და თევზგადასამუშ. ცენტრია პაიტა.

პ-ში განვითარებულია სამთომოპოვებითი მრეწველობა. მთავარი სამთამადნო რ-ნები სიერის ცენტრ. და კოსტის სამხრ.-დას. ნაწილშია. 1981 მოიპოვეს 10 მლნ. ტ ნავთობი, 0,8 მლრდ. $მ^3$ ბუნებრივი აირი, აგრეთვე (ათ. ტ, ლითონის შემცველობის მიხედვით): რკინის მადანი—4000, სპილენძი—328, თუთია—497, ტყვია—187, ვერცხლი—1,3, სტიბიუმი—0,7, ოქრო—6,8 ტ. ელექტროსადგურების დადგმული სიმძლავრეა 3,2 მლნ. *კვტ*, ელექტროენერგიის წარმოება დაახლ. 10 მლრდ. *კვტ.სთ* (1981). დამუშავებითი მრეწვ. დარგებიდან ყველაზე დიდი მნიშვნელობა აქვს თევზის მრეწველობას, უმთავრესად თევზის ფქვილის წარმოებას (500 ათ. ტ, 1981). ფერად ლითონებს ადნობენ ქ-ებში ილოსა და ოროიაში, შავ ლითონებს — ჩიმბოტეში. ნავთობგადამუშ. ქ-ნების საერთო სიმძლავრეა დაახლ. 8,5 მლნ. ტ ნავთობი წელიწადში. ნავთობგადასამუშ. ქ-ნებია ქ. ტალარაში, ლიმის მახლობლად და სხვ. არის აგრეთვე ცელულოზა-ქაღალდის, საფეიქრო, კვების, ქიმ. მრეწვ., საშენ მასალათა საწარმოები, გემთმშენებლობა, ავტოაწყობა. დამუშავებითი მრეწვ. პროდუქციის დაახლ. 70%-ს იძლევა ლიმისა და კალიაოს საწარმოები.

რკინიგზის სიგრძეა 2,4 ათ. *კმ*, საავტ. გზებისა—58,5 ათ. *კმ*, აქედან 6,3 ათ. *კმ* მოასფალტებულია (1981). 1981 ავტოპარკში იყო 522 ათ. ავტომობილი, აქედან 331 ათ. — მსუბუქი. ადგილ. მნიშვნელობის ნაოსნობაა მდ. ამაზონზე, მის შენაკადებსა და ტიტიკაკის ტბაზე. საზღვ. სავაჭრო ფლოტის ტონაჟია 836 ათ. ბრუტო სარეგისტრო ტ (1982). მთავარი საზღვ. ნავსადგურებია: სან-ნიკოლასი, კალიაო, ტალარა, ჩიმბოტე.

1981 ექსპორტმა შეადგინა 3255 მლნ. დოლ., იმპორტმა — 3803 მლნ. გააქვთ სამთომოპოვებითი მრეწვ. პროდუქცია, ნავთობი და ნავთობპროდუქტები, თევზის ფქვილი, ყავა, შაქარი, ბამბა, მატყლი. შეაქვთ ნედლეული და ნახევარფაბრიკატები, მანქანა-მოწყობილობა, საშენი მასალა, სამომხმარებლო საქონელი. მთავარი სავაჭრო პარტნიორები არიან: აშშ, იაპონია, გფრ, ლათ. ამერ. ქვეყნები.

**განათლება.** 1972-იდან გატარდა დემოკრ. ხასიათის რეფორმა; შემოღებულია განათლების ახ. სისტემა: სკოლამდელი განათლება, სავალდებულო და უფასო 9-წლიანი ძირითადი ანუ 3-ციკლიანი საბაზო სკოლა (ერთდროულად ზოგადსაგანმან. და პროფტექ. 1983 სწავლობდა 700 ათ-მდე მოსწ.), უმაღლესი განათლება. უმაღლეს განათლებას იღებენ უნ-ტებში. უნ-ტების დაახლ. 1/3 კერძოა. სწავლება ფასიანია. დიდი უნ-ტებია: ეროვნ. უნ-ტი „სან-მარკოსი" (1551) და ეროვნ. საინჟინრო უნ-ტი (1955) — ორივე ლიმაში, ეროვნ. უნ-ტი „სან-აგუსტინი" (1828) არეკიპაში. 1983 უნ-ტებში სწავლობდა 125 ათ-მდე სტუდენტი. სწავლა გათვალისწინებულია ესპ. და ინდიელი მოსახლ. ძირითადი ენებზე.

100-ზე მეტი სამეცნ.-კვლ. დაწესებულებიდან 80% სახელმწიფოა, დანარჩენი კერძო. უძველესია: ეროვნ. მედ. აკადემია (1884), პ-ს ენის აკადემია (1887), ლიმის გეოგრ. საზ-ბა (1888), პ-ს ისტ. ინ-ტი (1905), მაგნიტური ობსერვატორია (1919) და სხვ. პ. 20 საერთაშ. რეგიონული სამეცნ.-კვლ. ორგანიზაციის წევრია; სამეცნ. კავშირები ბევრ ქვეყანასთან, მ. შ. სსრკ-თან, აქვს.

დიდი ბ-კებია: ეროვნ. ბ-კა (1821; 506 ათ. ტ-ზე მეტი და 167 ათ. ხელნაწერი). „სან-მარკოსის" ეროვნ. უნ-ტის ბ-კა (400 ათ. ტ.), ეროვნ. საინჟინრო უნ-ტის ბ-კა (156 ათ. ტ.) — სამივე ლიმაში; მუზეუმები: ისტ. ეროვნ. მუზეუმი (1921), პერუს კულტ. ეროვნ. მუზეუმი (1946), ანთროპოლ. და არქეოლ. მუზეუმი (1938); საბუნებისმეტყველო-ისტ. მუზეუმი „ხავიერ-პრადო" — ყველა ლიმაშია და სხვ.

პ-ს მნიშვნელოვანი გაზეთებია: „პერუანო" („El Peruano" 1825-იდან, ტირაჟი 75 ათ.) — მთავრობის ყოველდღიური გაზეთი; „კომერსიო" („El Comercio", 1839-იდან, ტირაჟი 90 ათ.); „უნიდადი" („Unidad", 1956-იდან, ტირაჟი 15 ათ.) — პ-ს კომპარტიის ცენტრ. ორგანო.

რადიომაუწყებლობა მუშაობს 1937-იდან, ტელევიზია — 1958-იდან.

ეროვნ. სახელმწ. საინფორმაციო სააგენტო დაარსდა 1981 ლიმაში.

**ლიტერატურა.** პ-ს ხალხთა ლიტ-რა ძირითადად ვითარდება ესპ. ენაზე. ინკების, ამ უძველესი ცივილიზაციის მქონე ხალხის, სამშობლოში, სადაც ინდიელი მოსახლ. დღემდე უმეტესობას შეადგენს, ესპ. დამპყრობლები ძალადობის გზით ნერგავდნენ თავიანთ იდეოლოგიასა და რელიგიას. მაგრამ აბორიგენთა მდიდარი სულიერი კულტურაც ზეგავლენას ახდენდა ესპანურზე. ძლიერი ისტ.-ეთნ. ხასიათის ფაქტორებმა განაპირობა პ-ს ლიტ-რის თავისებურება. მის მითოლოგიას და ფოლკლორს სათავე აქვს ინკების იმპერიის ეპოქაში. შემორჩენილია მოგვიანებით ჩაწერილი მრავალი ლირ. ლექსი „იარავი", სიმღერა-ცეკვები „უაინო", დრამა „ოლიანტაი" (დამუშავდა XVIII ს-ში). ეს მასალები პირველმა შეისწავლა, ჩაიწერა და თარგმნა ინკა *გარსილასო დე ლა ვეგამ*. წერილობითი ლიტ-რას უმთავრესად ისტ. ქრონიკები წარმოადგენს: ფ. ლოპეს დე ხერესის (1504—1539) „პერუს დაპყრობის სარწმუნო ცნობა" (1534), ფ. გ. პომა დე აიალის (1526—1613) „ახალი ქრონიკა" (XVI ს. დასაწყ., გამოქვეყნდა XX ს-ში) და სხვ. XVI ს-ში ფართოდ გავრცელდა პეტრარკიზმი. დიდი იყო ლათ. პოეზიის გავლენაც.

XVII ს-ში წამყვანი გახდა კულტერანისტული ლიტ-რა, რ-ის აპოლოგეტი იყო ინდიელი ელ ლუნარეხო, შემდგომში ცნობილი ორატორი ხუან დე ესპინოსა მედრანო (1632—1688).

XVIII ს-ში წარმოიშვა განმანათლებლური ლიტ-რა, რ-ის ცენტრი იყო „სამშობლოს მოყვარულთა საზოგადოება" (1790).

XIX ს. კლასიციზმით დაიწყო (ხ. მ. პანდო, 1787—1840; ხ. პერეს დე ვარგასი, 1776—1855); პარალელურად ვითარდებოდა სატირული ჟანრი (ხ. ხ. ლარივა, 1780—1832).

რომანტიზმი მოგვიანებით განვითარდა (რ. როსელი, 1841—1909; ხ. ა. ლავალიე, 1833—1893; კ. ა. სალავერა, 1845—1881; პ. პას სოლდან ი უნანუე, 1849—1895). ამავე პერიოდში წარმოიშვა *კოსტუმბრიზმი*, რ-ის წარმომადგენელი პოეზიაში იყო ხ. დე აროინა (1839—1895); კოსტუმბრიზმის ტრადიციებს ავითარებდა *რ. პალმა*. შემდეგ ეტაპზე ლიტ-რაში წამოიჭრა სოც. პრობლემები. რეალისტურ ლიტ-რას საფუძველი ჩაუყარა პოსტრომანტიკული სკოლის წარმომადგენელმა მ. *გონსალეს პრადამ*, რ-ის შემოქმედებაში მოდერნიზმმაც იჩინა თავი. მის ნაწარმოებებში პირველად გაჩნდა ინდიელთა თემა. აქედან დაიწყო ინდიანიზმი ლიტ-რაში, როგორც სოც. და იდეოლოგიური მოძრაობა. ინდიელთა პრობლემას თეორ. საფუძველი ჩაუყარა და რევ. სული ჩაუდგა ხ. კ. *მარიატეგიმ*, რ-მაც განსაზღვრა ინდიანიზმის ტენდენციები და მისი იდეურ-ისტ. საფუძვლები ხელოვნებასა და ლიტ-რაში. მოდერნიზმი სრულიად განსხვავებული სახით განვითარდა; იგი დეკადენტურ ტენდენციებთან ერთად ითავსებდა ეროვნ. აღორძინებისა და თვითმყოფადი კულტურისაკენ სწრაფვას. საუ-


პერუ. ხ. საბოგალი. „უანკის ტომის ინდიელი". გრავიურა. ხე.


პერუ. იაგუარის თავის ფორმის ხის ჭურჭელი („კერო").


პერუ. პორტრეტული კერამიკული ჭურჭელი. მოჩიკის კულტურა. ნ. კამინგზის კოლექცია. ჩიკაგო.


პერუ. სამგლოვიარო მოსასხამი. ფრაგმენტი. პარაკასი. ბრუკლინის მუზეუმი. ნიუ-იორკი.



პერუ. კერამიკული მოხატული ჭურჭელი. ნასკის კულტურა. ლინდენ-მუზეუმი. შტუტგარტი



პ ე რ უ ც ი ბ. პალაცო მასიმო ალე კოლონეს მცირე ეზო. რომი. 1536.

**[illegible] კომუნისტური პარტიის ყრილობები**

I ყრილობა 1942. ჩოსიკა
II ყრილობა 1946. ლიმა
III ყრილობა 1948. ლიმა
IV ყრილობა 1962. ლიმა
V ყრილობა 1969. ლიმა
VI ყრილობა 1973. ლიმის მახლობლად
VII ყრილობა 1980. ლიმა
VIII საგანგებო ყრილობა 1982.

კუნის დასაწყისშივე განვითარდა სოც. რომანი; ე. წ. რეგიონალისტები წერდნენ ცალკეული რ-ნების ყოფა-ცხოვრების, ადათ-წესების შესახებ, აიდეალებდნენ პატრიარქალურ წყობას.

II მსოფლიო ომის შემდეგ საეტაპო ნაწარმოებები შექმნეს ს. *ალეგრიამ*, ხ. მ. არგედასმა, გ. ვალკარსელმა (დ. 1921), ხ. რ. რიბეირომ (დ. 1929) და სხვ. აქტიურად გამოდიან რევ.-დემოკრ. ფრთის წარმომადგენლები: ვ. დელგადო (დ. 1927), ა. რომუალდო (დ. 1926), ხ. გ. როსე (დ. 1928) და სხვ. დრამატურგიიდან აღსანიშნავია ხ. რიოსის (დ. 1914), ე. სოლარი სუეინის (დ. 1918), ს. სალასარ ბონდის (1924—1965) და სხვ. პიესები.

XX ს. II ნახევარში გავრცელდა ავანგარდისტული პოეზია (ხ. პარა დელ რიეგო, 1894—1925; ა. პერალტა, დ. 1899; ა. იდალგო, 1897—1967; მ. პორტალი, დ. 1901).

**ხელოვნება.** სამხრ. ამერიკაში პ-ს კულტურა უძველესია. ჯერ კიდევ ძვ. წ. XII ს-ში აქ იცნობდნენ კერამიკას, ხოლო ახ. წ. I ათასწლეულიდან განვითარდა წყნარი ოკეანის სანაპიროსა და მთის ოლქების კულტურა. XV ს. შუა ხანებში მთავარი ადგილი დაიჭირა ინკების კულტურამ (დედაქალაქი კუსკო). პ-ს ადრინდ. არქიტექტურაში ქ-ები დაგეგმარებული იყო სწორკუთხა კვარტალებითა და ვიწრო ქუჩებით. აშენებდნენ საკულტო ნაგებობებს, ციხესიმაგრეებს, ტაძრებს, საკულტო ცერემონიებისთვის განკუთვნილ ამფითეატრებს, პირამიდებსა და სხვ. დაბლობებში ადობით (ბზენარევი ალიზი) ნაგებ ქოხებს გარედან რელიეფებით, შიგნით კი მოხატულობით ამკობდნენ. მთიან რ-ნებში შენობები ქვისა იყო (ციხესიმაგრე მაჩუ პიქჩუ). მხატვრული ხელოსნობის ნიმუშთაგან კარგად შემოინახა: გრავირებული ან სტილიზებული რელიეფით შემკული მონოქრომული ჭურჭელი (ჩავინისა და სხვ. კულტურები), მოხატული ლარნაკები (პარაკასისა და სხვ. კულტურები), ბამბისა და შალის ქსოვილები (პარაკასისა და ნასკის კულტურები), ოქროსა და ვერცხლის ნაკეთობანი (მოჩიკის, ჩიმუსა და სხვ. კულტურები). XVI ს-ში ძვ. პ-ს კულტურის განვითარება კოლონიზაციამ შეაჩერა, თუმცა იგი მაინც ყველაზე განვითარებული რჩებოდა სამხრ. ამერიკაში. XVI ს. II ნახევარში — XVII ს. I ნახევარში განაშენიანდა ახ. ქ-ები. აგებდნენ ეკლესიებს, ქალაქურ საცხოვრ. სახლებს შიგა ეზოებით და სხვ. XVII ს. II ნახევარში — XVIII ს-ში აყვავდა *ბაროკოს* ადგილ. სტილი. ადობით ნაგები სახლების მორთულობა უხვი და მრავალფეროვანი გახდა. მთის რ-ნების ჩუქურთმებით შემკული ქვის არქიტექტურა კი — უფრო მასიური და სტატიკური (ე. წ. „მეტისური სტილი“), თვითმყოფადი „მეტისური სტილი“ იყო აგრეთვე ფერწერასა და ქანდაკებაში. XVII ს-ის ცნობილი ინდიელი მოქანდაკეა ხ. ტ. ტუირუ-ტუპაკი. XIX ს. არქიტექტურა ბაძავდა ფრანგ. კლასიციზმს, ხოლო 1870-იან წლებში — იტალიურ ეკლექტიკას.

XX ს-იდან იწყება ეროვნ. ტრადიციების აღდგენის ცდები („ნეოკოლონიური სტილი“). 20-იან წლებში აღმოცენდა „ნეოპერუული სტილი“, ხოლო XX ს. შუა ხანებში გაიმარჯვა თანამედროვე არქიტექტურამ. აშენდა ბევრი მაღლივი შენობა, განაშენიანდა მიკრორ-ნები. დაიწყო ქ-ების ნაწილობრივი რეკონსტრუქცია. XIX ს. დასაწყისში სახვ. ხელოვნებაში მუშაობს ხ. ხილ დე კასტრო (პორტრეტისტი). ევრ. აკად. სკოლა გაიარეს ფერმწერებმა ი. მერინომ, ფ. ლასომ, დ. ერნანდესმა. XX ს-ში ასპარეზზე გამოდიან მხატვრული მიმდინარეობის — ინდიხენიზმის წარმომადგენლები, რ-ებიც ებრძოდნენ როგორც აკადემიზმს, ისე მოდერნიზმს და ილვწოდნენ ხალხ. ცხოვრების ასახვისა და ეროვნ. ტრადიციების აღორძინებისათვის. იგივე პრინციპები მოქმედებდა ქანდაკებაში. პ-ს ხელოვნებაში განვითარებული იყო კუბიზმი და ექსპრესიონიზმი, განაგრძობს არსებობას ხალხ. ხელოსნობის ტრადიციები.

პ-ს უძველეს ბინადართ — ინკებს განვითარებული და თვითმყოფადი მუს. კულტურა ჰქონდათ. უძველესი მუს. ჟანრებია საღვთო ჰიმნები (ჰაილი), ისტ. სიმღერა-თქმულებები (ტაკი), ელეგიური (უანკა) და ლირ. (არავი) სიმღერები. მუს. საკრავებია კუენა ან კენა, ბამბუკის ფლეიტის ნაირსახეობანი. ესპანელთა ბატონობის წლებში აქ განვითარდა ესპ. მუსიკა (საცეკვაო-სასიმღერო ჟანრები: იარავი, ტრისტე, სამაკუეკა, მარინერა, ტონდერო და სხვ., მუს. საკრავები: გიტარა და მისი ადგილ. ნაირსახეობა — ჩარანგო, არფა). პირველი საერო კომპოზიტორია ხ. ბ. ალსედო, ეროვნ. ჰიმნის ავტორი (1821). აღსანიშნავია ხ. მ. ვალიე რიესტრა (პირველი ეროვნ. ოპერის „ოლიანტაის“ ავტორი, 1900), ო. პოლარი, დ. ოილე. XX ს-ში მოღვაწეობდნენ მ. აგირე, ლ. დიუნკერ ლავალიე და სხვ. ეროვნ. საკომპოზიტორო სკოლის ფუძემდებლები არიან (XX ს. 20-იანი წწ.): ტ. ვალკარსელი, ა. სას ორჩასალი და კ. სანჩეს მალაგი. თანამედროვე პ-ს მუსიკოსები არიან: რ. ჰოლცმანი, ე. იტურიაგი, ხ. მალსიო და სხვ. პ-ს მუს. ცენტრია ლიმა (ეროვნ. კონსერვატორია, მუნიციპალური თეატრი, ეროვნ. სიმფ. ორკესტრი), ინდიელთა სიმღერის ანსამბლი (მომღერალი ი. სუმაკი), მუს. სკოლები სხვადასხვა ქ-ებში.

ესპანელთა ბატონობამდე პ-ში გავრცელებული იყო თეატრ. წარმოდგენის რამდენიმე სახეობა. 1548 გაიმართა პირველი საერო წარმოდგენა. 1680 აშენდა თეატრი „პრინსიპალი“ (ლიმაში). XIX ს. თეატრებში „კოლისეო დე კომედია“ და „კომედია ნასიონალში“ წარმატებით იდგმებოდა პერუელი დრამატურგის მ. ა. სეგურას კომედიები. 50—60-იან წლებში მომრავლდა საუნივერსიტეტო სცენისმოყვარეთა და ნახევრად პროფ. დასები. დგამდნენ პერუელი დრამატურგების ხ. რიოსის, ს. სალასარ ბონდის და სხვ. პიესებს. სხვადასხვა ქ-ებში ტარდება თეატრ. ფესტივალები. თეატრისათვის კადრებს ამზადებს დრამ. ხელოვნების ეროვნ. ინ-ტი (ლიმაში).

ეროვნ. კინემატოგრაფიის ჩამოყალიბება პ-ში დაიწყო 30-იან წლებში, როდესაც შეიქმნა I კინოფირმა ლიმაში. აღიარება მოიპოვეს რეჟ. ა. რობლეს გოდოის ფილმებმა: „სელვაში ვარსკვლავები არ არის“ (პრემია მოსკ. საერთაშ. კინოფესტივალზე, 1967), „მწვანე კედელი“ (1969), „მირაჟი“ (1973) და სხვ. კინომსახიობებს შორის არიან ო. მონტესკო, ხ. მონტორო, ხ. მოხიკა, ლ. ალვარესი, გ. მარინი, ს. რივა, რ. მარტინი და სხვ. პ-ში მუშაობს 500-მდე კინო-თეატრი.



პ ე რ უ ჯ ი ნ ო. „ღვთისმშობლის გამოცხადება წმ. ბერნარდის წინაშე“. დაახლ. 1490—94. ძველი პინაკოთეკა. მიუნხენი.

*ლიტ.*: Д о л и н и н А. А., Д о р о ш к е в и ч Л. И., Перу, М., 1964; М а р и а т е г и Х. К., Семь очерков истолкования перуанской действительности, пер. с исп., М., 1963; Перу: 150 лет независимости, М., 1971; Т а р а с о в К. С., Перу, М., 1974.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 32—33.

**პერუელები,** ერი პერუში, რ-იც ჩამოყალიბდა უმთავრესად ესპანურ-ინდიური წარმომავლობის მეტისებისაგან. პ. შეადგენენ ქვეყნის მოსახლ. ნახევარს (დაახლ. 8,4 მლნ. კაცი, 1978, შეფასება). ენა — ესპანური. ცხოვრობენ ძირითადად სანაპირო რ-ნებში და ანდების ზეგანზე. რელიგია — კათოლიკობა. პ-ის ნივთიერ და და სულიერ კულტურაში ინდიელთა მნიშვნელოვანი გავლენა შეიმჩნევა.

**პერუნი,** ძვ. სლავების პანთეონის უზენაესი ღვთაება, ჭექა-ქუხილის და ელვის ღმერთი. კიევსა და ნოვგოროდში პ-ის გამოსახულებები იდგა მისდამი მიძღვნილ სამლოცველოებში. პ-ის კულტი მოსპეს X ს-ში ქრისტიანობის მიღებისთანავე. ადარებენ საერთო ინდოევროპულ, კერძოდ ხეთურ, სიტყვას Peruna — „კლდე“.

*ლიტ.*: И в а н о в В. В., Хеттский язык, М., 1963.

**პერუს დინება,** ოკეანური დინებების სისტემა წყნარი ოკეანის სამხრ.-აღმ. ნაწილში. შედგება ოკეანური და სანაპირო დინებებისა და პერუსა და პერუ-ჩილეს უკუდინებებისაგან. პ ე რ უ ს ო კ ე ა ნ უ რ ი დ ი ნ ე ბ ა (ჰ უ მ ბ ო ლ დ ტ ი ს დ ი ნ ე ბ ა) წარმოადგენს განიერსა და ნელ (0,2 *მ/წმ*) ნაკადს, რ-საც გადააქვს შედარებით ცივი (15—20°C) წყალი ზომიერი განედებიდან ეკვატორისაკენ. ეს უკანასკნელი და პ ე რ უ ს ს ა ნ ა პ ი რ ო დ ი ნ ე ბ ა წარმოქმნის სამხრ. პასატურ დინებას. მათი გამყოფი პ ე რ უ ს უ კ უ დ ი ნ ე ბ ა ვრცელდება ეკვატორიდან სამხრ-კენ, დ. გ. 80°-ის გასწვრივ. პ ე რ უ-ჩ ი ლ ე ს უ კ უ დ ი ნ ე ბ ა (გ ი უ ნ თ ე რ ი ს დ ი ნ ე ბ ა) ნაწილობრივ ზედაპირისქვეშა დინებაა და მიმართულია სამხრ-კენ.

**პერუს კომუნისტური პარტია** (პკპ; Partido Comunista Peruano), დაარსდა 1928 კომუნისტური ჯგუფების გაერთიანების შედეგად. 1930-მდე ეწოდებოდა პერუს სოციალისტური პარტია. პარტიის დამაარსებელი და იდეური სულისჩამდგმელი იყო ხ. კ. მარიატეგი. 1935 პკპ კომინტერნში მიიღეს. 1948 პარტიის მე-3 ყრილობამ მიიღო პკპ-ის პროგრამა. ამ პერიოდში პარტია ითვლიდა 40 ათ. წევრს. მ. ოდრიას დიქტატურის პერიოდში (1948—56) პკპ იატაკქვეშეთში იყო. 1956 პარტია ლეგალური გახდა, მაგრამ 1960 კვლავ აკრძალეს მისი საქმიანობა. 1962 პარტიის მე-IV ყრილობამ მიიღო წესდება და დასახა მუშათა და გლეხთა გაერთიანების ამოცანა. 1963 პარტიას თავს დაატეხეს სასტიკი რეპრესიები, დააპატიმრეს 1000-ზე მეტი კომუნისტი, პკპ-ის მე-VI ყრილობამ (1973) მიიღო პარტიის ახ. პროგრამა და მხარი დაუჭირა შეიარაღებული ძალების რევოლუციური მთავრობის პატრიოტულ საქმიანობას. პკპ-ის დელეგაციები მონაწილეობდნენ კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირებში (1957, 1960, 1969, მოსკოვი) და მოიწონეს ამ თათბირების მიერ მიღებული დოკუმენტები.

პკპ აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებზე. უმაღლესი ორგანოა ყრილობა, ყრილობებს შორის — ცკ. ცკ-ის გენ. მდივანია ხორხე დელ პრადო ჩავესი, პკპ-ის ცენტრ. ორგანოა გაზ. „უნიდადი“ („Unidad“).

**პერუს ქვაბული,** ქვაბული წყნარი ოკეანის აღმ. ნაწილში, სამხრ. ამერიკის კონტინენტის წყალქვეშა კალთასა (აღმ.) და აღმოსავლეთწყნაროკეანურ ამაღლებას (დას.) შორის. სიგანე დაახლ. 2000 *კმ*. გაბატონებული სიღრმეებია 4023, 4389, 4524 *მ*, მაქს. — 5660 *მ*. ფსკერი დაფარუ-

ლია ღრმა წყლის წითელი თიხითა და ფორამინიფერებიანი ლამით.

**პერუს ღრმული,** ღრმა ზღვის ღარი წყნარი ოკეანის აღმ. ნაწილში. გადაჭიმულია სამხრ. ამერიკის კონტინენტის გასწვრივ დაახლ. 1500 *კმ*-ზე. პ. ღ-ის აღმ. კალთა უფრო ციცაბოა და მაღალი, ვიდრე დასავლეთი. ფსკერი ადგილ-ადგილ ბრტყელია. მაქს. სიღრმე 6601 *მ*.

**პერუცი** (Peruzzi) ბალდასარე (მონათლულია 7. III. 1481, სიენა,— 6. I. 1536, რომი), იტალიელი არქიტექტორი და ფერმწერი. თანამშრომლობდა *ბრამანტესა* და *რაფაელთან*. რაფაელის გარდაცვალების შემდეგ ხელმძღვანელობდა წმ. პეტრეს ტაძრის მშენებლობას რომში (მისდევდა ბრამანტეს გეგმას). პ-ს შემოქმედებაში მაღალი აღორძინების პრინციპები შეხამებულია ადრინდ. მანიერიზმის ნიშნებთან. ნამუშევრები: ვილა ფარნეზინა რომში (1509—11), პალაცო მასიმო ალე კოლონე (რომი, 1536). პ-ს მოხატულობას (ვილა ფარნეზინა, 1511-იდან) ახასიათებს დეკორაციულობა, ეფექტურობა. აფორმებდა სპექტაკლებსა და ფეერიებს. მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა პერსპექტიული დეკორაციის განვითარებაზე.

**პერუცი** (Perutz) მაქს ფერდინანდ (დ. 19. V. 1914, ვენა), ინგლისელი ბიოქიმიკოსი (ეროვნებით ავსტრიელი), ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1954). პ-ის ძირითადი ნაშრომები ეხება მის მიერ გაუმჯობესებული რენტგენოსტრუქტურული ანალიზის მეთოდით ცილების სტრუქტურის შესწავლას. პირველმა გაშიფრა ჰემოგლობინის მოლეკულის სივრცითი აგებულება. 1962 მიენიჭა ნობელის პრემია ჯ. კ. *კენდრიუსთან* ერთად. ავსტრ. მეცნ. აკად. (1963) და მრავალი სამეცნ. საზ-ბის წევრია.

**პერუჯა** (Perugia), ქალაქი ცენტრალურ იტალიაში, ტრაზიმენოს ტბის მახლობლად. პერუჯის პროვ. და უმბრიის ოლქის ადმ. ცენტრი. 140 ათ. მცხ. (1980). კვების (უმთავრესად შოკოლადის), ლითონდასამუშ., ხის დასამუშ., შალეულის, კერამ. მრეწველობა. მაქმანების, ტყავისა და თუნის ნაკეთობათა წარმოება. უნ-ტი (XIII ს.).

პ. დააარსეს ძვ. წ. V ს-ში ეტრუსკებმა. შემორჩენილია ეტრუსკული ქალაქის კედლების ნაშთი (ძვ. წ. IV—II სს.) რომაული კარით; ქალაქის გალავანი (XIII—XVI სს.), ადრექრისტ. ეკლესია-როტონდა სანტ-ანჯელო (V—VI სს.), რომაული ეკლესიები (სანტ-ერკოლანო, 1297—1326, და სხვ.), გოტიკური დარბაზული ტაძარი (1345—1490), მის წინ ნიკოლო და ჯოვანი პიზანოების ქანდაკებებით დამშვენებული „ფონტანა მაჯორეა" (დასრულდა 1278), გოტიკური პალაცო კომუნალე (1293—1443, ახლა უმბრიის ეროვნ. გალერეა).



პერუჯა. „ავგუსტუსის თაღი". ქალაქის გალავნის ნაწილი. ძვ. წ. IV — II სს. (?). დანაშენები მიეკუთვნება რომის ეპოქას. ლოჯია XVI ს.

**პერუჯინო** (Perugino; ნამდვ. გვარი ვ ა ნ უ ჩ ი, Vannucci) პიეტრო (1445—52 შორის, ჩიტა-დელა-პიევე, უმბრია, — თებ -მარტი, 1523, ფონტინიანო, იქვე), იტალიელი ფერმწერი. გვიანდ. კვატროჩენტოს *უმბრიის სკოლის* წარმომადგენელი. განიცადა გავლენა *პიერო დელა ფრანჩესკასი*, ნიდერ. ოსტატებისა, აგრეთვე ვეროკიოსი, რ-ის სახელოსნოში მუშაობდა ფლორენციაში 1470-იდან. პ-ს ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია მჭვრეტელობითი განწყობილება, წყნარი კომპოზიციური რიტმი, ლირიკული პეიზაჟური ფონი. პ-ს შემოქმედება ახლოს იდგა მაღალი აღორძინების კლასიკურ ხელოვნებასთან („წმინდა პეტრესთვის გასაღების გადაცემა", სიქსტეს კაპელის ფრესკა ვატიკანში, 1481—82; „ქრისტეს ტირილი", დაახლ. 1494—95; უფიცის გალერეა, ფლორენცია; „ჯვარცმა", სანტა-მარია მადალენა დეი პაცის ეკლესია ფლორენციაში, 1496). პ-მ დიდი გავლენა მოახდინა თავის მოწაფე რაფაელზე.

**პერფობარათი,** პ ე რ ფ ო რ ა ც ი უ ლ ი ბ ა რ ა თ ი, ქაღალდის, მუყაოს ან პლასტმასის სტანდარტული ფორმისა და ზომის ინფორმაციის მატარებელი ბარათი, რ-ზედაც ინფორმაცია გადააქვთ პერფორაციის მეშვეობით. იყენებენ უმთავრესად ელექტრონულ გამომთვლელ მანქანაში მონაცემების შეტანა-გამოტანისათვის, აგრეთვე პერფორაციულ გამომთვლელ კომპლექტებში, როგორც ჩანაწერის ძირითად მატარებელს. პ-ები მრავალი სახეობისაა. სსრკ-ში იყენებენ მკვრივი მუყაოსაგან დამზადებულ 0,18 *მმ* სისქისა და 187,4×82,5 *მმ* ზომის 80-სვეტიან პ. ბ-ებს.

**პერფორატორი,** ი ნ ფ ო რ მ ა ც ი ი ს დ ა მ უ შ ა ვ ე ბ ი ს ს ი ს ტ ე მ ე ბ შ ი, მოწყობილობა, რ-იც ქაღალდზე, კინოფირზე და მისთ. აკეთებს ნახვრეტებს ინფორმაციის ჩასაწერად. მეტად გავრცელებულია ციფრული, ანბანური და ანბანურციფრული ინფორმაციის ჩასაწერი პ. პ-ს ხშირად უწოდებენ აგრეთვე პერფობარათებზე ინფორმაციის გასასწორებელ დამხმარე მოწყობილობებს: კომპოსტერებს, მაშებს და სხვ.

**პერფორატორი** ს ა მ თ ო ს ა ქ მ ე შ ი, იგივეა, რაც *საბურღი ჩაქუჩი*.

**პერფორაცია** (<ლათ. perforatio—გახვრეტა, გაბურღვა) მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი, ღრუ ან მილოვანი ორგანოს კედლის მთლიანობის დარღვევა. პ. შეიძლება გამოიწვიოს ორგანოს სანათურიდან მოხვედრილმა უცხო სხეულმა (მაგ., საყლაპავის პ. გადაყლაპული ძვლით), გარედან მჭრელი ან ცეცხლსასროლი იარაღით მიყენებულმა ჭრილობამ ანდა პათოლ. პროცესის შედეგად ორგანოს ყველა შრის დარღვევამ (კუჭის, ნაწლავის წყლულის ან სიმსივნის პ., ჭიაყელა ნაწლავის ან ნაღვლის ბუშტის პ. განგრენული აპენდიციტის ან ქოლეცისტიტის დროს). პ-ის დროს ღრუ ორგანოს შიგთავსი ჩაიქცევა ირგვლივ მყოფ ფაშარ შემაერთებელ ქსოვილში ან მუცლის ღრუში და იწვევს ჩირქოვანი ანთებითი პროცესის (მედიასტინიტი, *პარაპროქტიტი, პერიტონიტი*) პროგრ. განვითარებას. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: სასწრაფო ქირურგ. ოპერაცია.

**პერფორაციული ლენტი,** პ ე რ ფ ო ლ ე ნ ტ ი, ქაღალდის, ცელულოიდის ან ლავსანის ლენტის ფორმის ინფორმაციის მატარებელი, რ-ზედაც ინფორმაცია გადააქვთ პერფორაციის მეშვეობით. უფრო გავრცელებულია 0,1 *მმ*-მდე სისქის მკვრივი ქაღალდის პ. ლ., რ-ის სიგანეა 17,5; 20,5; 22,5; და 25,4 *მმ*. პ. ლ-ის ნახვრეტების ფორმა და მათი განლაგება (იხ. ნახ.) განპირობებულია ლენტის მასალითა და *პერფორატორის* კონსტრუქციით. პ. ლ-ს აქვს 5 — 8 საინფორმაციო და ერთი სატრანსპ. ბილიკი. ბილიკების რაოდენობა შეესაბამება ლენტზე ერთდროულად ჩასაწერი კოდის ელემენტების რაოდენობას. ინფორმაცია ლენტზე გადააქვთ მექან. ან ელექტრომექან. პერფორატორით (სიჩქარე 300 სტრიქონი *წმ*-ში), ხოლო ინფორმაციის ამოსაკითხავად იყენებენ ელექტრომექან. ტრანსმიტერს ან ფოტოელემენტებს (სიჩქარე 3000 სტრიქონი *წმ*-ში). პ. ლ-ის დანიშნულებაა ინფორმაციის ხანგრძლივი შენახვა და მრავალჯერადი ამოკითხვა. პ. ლ-ს იყენებენ ელექტრონულ გამომთვლელ მანქანაში ინფორმაციის შეტანა-გამოტანისათვის, სწრაფმოქმედ ტელეგრაფის აპარატებში, ტექნოლ. მოწყობილობებში და სხვ.




პერფორაციული ლენტები: 5 (ა); 7 (გ) და 8 (დ) ბილიკიანი (მრგვალი ხვრელებითურთ); 6 (ბ) ბილიკიანი (მართკუთხა ხვრელებითურთ).







პერფორატორი. მაპერფორირებელი მექანიზმის სქემა: ა—ინფორმაციის მატარებელი უწყვეტად მოძრაობს; ბ—ინფორმაციის მატარებელი უძრავია, ხოლო პუანსონი და მატრიცა მოძრავი; 1—ჩანაწერის მატარებელი (პერფობარათი ან პერფოლენტი); 2—პუანსონი; 3—მატრიცა; 4 — საყენებელი ბერკეტი.

**პერფუზია** [ლათ. perfusio — ჩასხმა, გადასხმა (სითხისა)], ფიზიოლოგიური ხსნარის, სისხლის, სისხლის შემცვლელი ხსნარების ან სხვა სითხის გატარება რომელიმე ორგანოს ან მთელი ორგანიზმის სისხლძარღვებში. პ-ის მეთოდს ფართოდ იყენებენ ექსპერ. ფიზიოლოგიაში. მაგ., იზოლირებული თირკმლის სისხლძარღვებში ფიზიოლ. ხსნარის გატარებით იკვლევენ ზოგი ნივთიერების გავლენას შარდის წარმოშობაზე, აგრეთვე ჰორმონების, ფერმენტების, მედიატორების, სამკურნ. ნივთიერებების და სხვათა გავლენას ორგანოებზე. პ-ის მეთოდს იყენებენ ქირურგიაში ორგანოებისა და ქსოვილების გადანერგვისას, აგრეთვე გულის ოპერაციების დროს.

*ა. ბაკურაძე.*

**პერშერონული ცხენი,** პ ე რ შ ე რ ო ნ ი (ფრანგ. percheron), მძიმეტვირთმზიდი ცხენის ჯიში. გამოყვანილია XIX ს. დასაწყისში საფრ. ჩრდ.-დას. ნაწილში პერშის (Perche) რ-ნში. ჯიში შექმნილია ადგილ. შესაბმელი ცხენების „თავისში მოშენებით" და გაუმჯობესებულია აღმოსავლური ჯიშის ცხენების (უმთავრესად არაბული) ჩართვითი შეჯვარების მეშვეობით. თანამედროვე პერშერონები მასიური, ჰარმონიულად აგებული, მაგარი და მშრალი კონსტიტუციის ცხენებია, ფერად ნაცრისფერი ან შავი, ამტანია, შეუძლია გადაიტანოს 25 ტ-მდე ტვირთი., აშენებენ სსრკ-ში (ვორონეჟის, ტამბოვის, ულიანოვსკის ოლქებში)., ევრ., ამერ., აზიისა და აფრ. ბევრ ქვეყანაში.



პერშერონული ჯიშის ულაყი.

**პერშინგის ექსპედიცია მექსიკაში 1916—17,** აშშ-ის ჯარების (12 ათ.) შეიარაღებული ინტერვენცია მექსიკაში გენ. ჯ. ჯ. პერშინგის (J. J. Pershing) სარდლობით. ინტერვენცია მიზნად ისახავდა

ხელი შეეშალა 1910 დაწყებული მექს. რევოლუციისათვის და განემტკიცებინა ამერ. მონოპოლიების პოზიციები მექსიკაში. საბაბი გახდა აშშ-ის მიერ საზღვარზე პროვოცირებული კონფლიქტი. ინტერვენციამ გამოიწვია სახ. ანტიიმპერიალ. მოძრაობის აღმავლობა მექსიკასა და ლათ. ამერ. სხვა ქვეყნებშიც. შექმნილ ვითარებაში აგრეთვე აშშ-ის I მსოფლიო ომში (1914—18) ჩაბმასთან დაკავშირებით აშშ-ის მთავრობა იძულებული გახდა უარი ეთქვა ინტერვენციის გაფართოების გეგმაზე, 1917 იანვ. დაიწყო ამერ. ჯარების ევაკუაცია და 5 თებ. დამთავრდა.

**პერშოტრავენსკი,** ქალაქი (1966-იდან) უკრ. სსრ დნეპროპეტროვსკის ოლქში. რკინიგზის სადგ. ნიკოლაევკიდან 6 *კმ*. იღებენ ქვანახშირს. კვების მრეწვ. საწარმოები.

**პერცეფცია** (ლათ. perceptio — წარმოდგენა, აღქმა), თანამედროვე ფსიქოლოგიაში იგივეა, რაც *აღქმა*. ლაიბნიცი ტერმ. „პ-ს“ იყენებდა ბუნდოვანი და არაცნობიერი აღქმის აღსანიშნავად, მისი ნათლად გაცნობიერების — აპერცეფციის — საპირისპიროდ.

**პერჰიდროლი,** 30%-იანი *წყალბადის ზეჟანგის* $H_2O_2$ წყალხსნარის ტექ. სახელწ. გამჭვირვალე, უფერული, უსუნო სითხე. პ-ს იყენებენ მჟანგავად და მათეთრებლად მრავალ წარმოებაში, 1—3%-იან $H_2O_2$-ს სადეზინფექციო საშუალებად.

**პესეტა,** პ ე ზ ე ტ ა (ესპ. peseta), ძვ. ვერცხლის მონეტა, იჭრებოდა ესპანეთში XVIII ს-იდან, მექსიკაში — დაახლ. XVI ს-იდან. 2. ესპანეთის ფულადი ერთეული, უდრის 100 *სენტიმოს*. შემოღებულია 1859 წ. 1 იანვრიდან *რეალის* ნაცვლად. 3. ეკვატორული გვინეის ფულადი ერთეული, უდრის 100 სენტიმოს.

**პესი** (Pessi) ვილე (დ. 24. III. 1902, კაუკოლა, ახლანდ. ლენინგრ. ოლქი, რსფსრ), ფინეთისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის მოღვაწე. 1923-იდან ახალგაზრდობის სოციალ. კავშირის, 1924-იდან ფინეთის კომპარტიის (ფკპ) წევრი. 1931-იდან ფკპ ცკ-ის წევრი, 1932—33 ცკ მდივანი საორგანიზაციო მუშაობაში. 1944—72 ფკპ ცკ პოლიტბიუროს წევრი, 1944—69 გენ. მდივანი. 1945—66 პარლამენტის დეპუტატი. 1972 აპრ. აირჩიეს ფკპ-ის საპატიო თავ-რედ. დაჯილდოებულია ოქტ. რევ. ორდენით (1972).

**პესიმიზმი,** იხ. *ოპტიმიზმი და პესიმიზმი*.

**პესკარა** (Pescara), ქალაქი სამხრ. იტალიაში, ადრიატიკის ზღვის სანაპიროზე. პესკარის პროვ. და აბრუცის ოლქის ადმ. ცენტრი. 137 ათ. მცხ. (1980). ფოლადსასხმელი წარმოება, მანქანათსაშ., ქიმ., რეზინის, კვების, სამკერვალო, ცემენტის მრეწველობა. კერამ. და მაიოლიკის ნაკეთობათა წარმოება. თევზსაჭერი ნავსადგური.

**პესო,** პ ე ზ ო (ესპ. peso, სიტყვასიტყვით — წონა < ლათ. pensum — აწონილი), ესპანური ვერცხლის მონეტა. მოჭრა დაიწყო XVI ს-ში, კარლ V-ის დროს და გრძელდებოდა 1868 ჩათვლით, იჭრებოდა 8,4 და 2 რეალის ღირებულებისა. თავდაპირველად პ. ერქვა ვერცხლის თანაბარი ზომის ნაჭრებს, რ-ებსაც ესპანელები ამერ. დაპყრობილ ტერიტორიაზე ფულის ნაცვლად ხმარობდნენ. პ. იჭრებოდა როგორც ესპ., ისე ამერ. კოლონიების ზარაფხანებში. ევროპაში მას პიასტრს უწოდებდნენ. პ-ს შუბლზე გამოსახულია საგერბო ფარი, ზარაფხანის აღმნიშვნელი ლათ. ასოები და ნომინალური ღირებულება. გარშემოვლებული ლათ. ზედწერილით გადმოცემულია ესპ. მეფის სახელი, ტიტულატურა და მონეტის მოჭრის თარიღი. ზურგზე გამოსახულია ჯვარი, რ-ის ტოტებს შორის ჩასმულია კასტილიისა და ლეონის გერბები. ზედწერილი აგრძელებს შუბლის წარწერას.

საქართველოში გავრცელდა XVI ს. II ნახ. და XVII ს. ესპ. მეფეების ფილიპე II-ის (1556—98), ფილიპე III-ისა (1598—1621) და ფილიპე IV-ის (1621—65) სახელით მოჭრილი პ-ები. აღმოჩენილია როგორც განძების (ახალციხე, მახარაძე, ოტობაია, ურთა, უდე), ისე ერთეულების (ლეხაინდრავო, მელექედური, ქუთაისი) სახით.

*ლიტ*.: ქ ე ბ უ ლ ა ძ ე რ., ევროპული მონეტების მიმოქცევა საქართველოში XV—XVIII საუკუნეებში, თბ., 1971.

*რ. ქებულაძე.*

**პესო,** პ ე ზ ო, არგენტინის, ბოლივიის, დომინიკელთა რესპ., კოლუმბიის, კუბის, მექსიკის, ურუგვაისა, და ფილიპინების თანამედროვე ფულადი ერთეული და მონეტა. 1 პ იყოფა 100 *სენტავოდ* (ურუგვაის გამოკლებით, სადაც 1 პ.=100 სენტესიმოს). სსრკ სახ. ბანკის კურსით (1981 ოქტ.) არგენტ. 100 პ. უდრის 0,90 მან., კუბის 1 პ. =0,90 მან., მექს. 100 პ. =2,83 მან., ურუგვ. 100 პ.= 6,36 მან.

**პესტალოცი** (Pestalozzi) იოჰან ჰაინრიხ (12. I. 1746, ციურიხი,—17. II. 1827, ბრუგი), შვეიცარიელი პედაგოგ-დემოკრატი, დაწყებითი სკოლის დიდაქტიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. წამოაყენა საწარმოო შრომისა და სწავლების შეერთების, აღმზრდელობითი სწავლების, სწავლებაში ბავშვის ფსიქ. თავისებურებების გათვალისწინების, აზროვნების უნარისა და თვითმოქმედების განვითარების იდეები და პრაქტიკულადაც ცდილობდა მათ განხორციელებას, თუმცა ხშირად არასწორი გზით. პ. მრავალი პედ. ნაშრომის ავტორია: „ლინჰარდ და გერტრუდი“, „როგორ ასწავლის გერტრუდი თავის შვილებს“, „წიგნი დედებისათვის“, „თვალსაჩინო სწავლება რიცხვთა შესახებ“ და სხვ. პ-ს მიერ წამოყენებულ განმავითარებელი სწავლების იდეას კ. უშინსკი უდიდეს აღმოჩენას უწოდებდა.

პ-ს დემოკრ. პედ. მოძღვრებას სწორად აფასებდნენ XIX ს. II ნახ. და XX ს. I მეოთხედის ქართ. პედ. პრესაში, განსაკუთრებით კი ჟურნ. „განათლებაში“.

*ი. ჭკუასელი.*

პ. პესტელი.

**პესტელი** პავლე ივანეს ძე [24. VI (5. VII) 1793, მოსკოვი, — 13 (25) VII. 1826, პეტერბურგი], დეკაბრისტი, პოლკოვნიკი, დიდი მოხელის შვილი. 1812 სამამულო ომისა და 1813—14 საზღვარგარეთ ლაშქრობების მონაწილე. 1816 შევიდა „ხსნის კავშირში“ და იყო მისი წესდების მთავარი ავტორი. 1818 ტულჩინში ჩამოყალიბდა „კეთილდღეობის კავშირი“, რ-საც მიაღებინა რესპ. პროგრამა, მოითხოვდა და ასაბუთებდა მეფისა და მისი ოჯახის სიკვდილით დასჯის აუცილებლობას, 1821 მარტში შექმნა და სათავეში ჩაუდგა დეკაბრისტების სამხრ. კავშირს და ცდილობდა გაეერთიანებინა იგი ჩრდ. კავშირთან. იყო ავტორი რუს. სოც.-ეკონ. და პოლიტ. გარდაქმნის პროექტისა („რუსსკაია პრავდა“), რ-იც მოითხოვდა ყმების განთავისუფლებას მიწითურთ, წოდებრივ პრივილეგიათა მოსპობას და სხვ. ეკონ. პროგრამა ატარებდა ბურჟ.-დემოკრ. ხასიათს. დააპატიმრეს 1825 წ. 13 დეკ. ტულჩინში. 4 სხვა დეკაბრისტთან ერთად ჩამოახრჩვეს პეტრე-პავლეს ციხეში.

*ლიტ*.: Л е б е д е в Н. М., Пестель — идеолог и руководитель декабристов, М., 1972.

**პესტიციდები** (ლათ. pestis—გადამდები სენი და caedo — ვკლავ), ქიმ. ნაერთები, რ-საც იყენებენ მცენარეთა მავნებლებისა და დაავადებების, სარეველების, მარცვლეულისა და მარცვლეულის პროდუქტების, მერქნის, ბამბის, შალეულისა და ტყავის ნაწარმთა, შინაური ცხოველების ექტოპარაზიტების, აგრეთვე ადამიანისა და ცხოველის საშიშ დაავადებათა გადამტანების წინააღმდეგ საბრძოლველად. პ-ში შედის დეფოლიანტები და დესიკანტები, რ-ებიც აადვილებენ ზოგიერთი კულტ. მცენარის მექანიზებულად აღებას. აგრეთვე, მცენარეთა ზრდის რეგულატორები და სხვ. პ. არის ორგ. და არაორგანული. ცნობილია პ-ის შემდეგი ძირითადი კლასები: *აკარიციდები*, ა ნ ტ ი ფ ი დ ი ნ გ ე ბ ი, *ინსექტიციდები*, *ჰერბიციდები*, *ზოოციდები*, ბ ა ქ ტ ე რ ი ც ი დ ე ბ ი, *ფუნგიციდები*, *რეპელენტები*, *ატრაქტანტები*, ქ ე მ ო ს ტ ე რ ი ლ ი ა ნ ტ ე ბ ი. არის კომპლ. მოქმედების პ-ც, აგრეთვე ისეთები, რ-ებიც მოქმედებენ მავნებლებზე განვითარების რომელიმე ფაზაში. პ-ს ძირითადად იყენებენ სხვადასხვა სახით (შესხურება, შეფრქვევა, *ფუმიგაცია* და მოშხამულ მისატყუებლები და სხვ.). მოქმედების ხასიათის მიხედვით პ. არის კ ო ნ ტ ა ქ ტ უ რ ი და ს ი ს ტ ე მ უ რ ი. ადამიანისა და თბილსისხლიანი ცხოველებისათვის ტოქსიკურობის მიხედვით განარჩევენ პ-ის 4 ჯგუფს: ძ ლ ი ე რ მ ო ქ მ ე დ ს, მ ა ღ ა ლ ტ ო ქ ს ი კ უ რ ს, ს ა შ უ ა ლ ო ტ ო ქ ს ი კ უ რ ს ა და დ ა ბ ა ლ ტ ო ქ ს ი კ უ რ ს. სხვადასხვა კლასის პ-ის მოქმედების მექანიზმი სხვადასხვაა. პ-ის არასწორი გამოყენების შედეგად ირღვევა *ბიოცენოზი*. სსრკ-ში იყენებენ ადგილ. და საზღვარგარეთულ პ-ს, რ-ებსაც ამტკიცებს სსრკ-ის სოფ. მეურნ. სამინისტროსთან არსებული მცენარეთა მავნებლების, დაავადებებისა და სარეველების წინააღმდეგ ქიმ. ბრძოლის სახელმწ. კომისია. ყოველწლიურად ქვეყნდება ქიმ. და ბიოლ. ბრძოლის საშუალებათა სია, რ-იც შეთანხმებულია სსრკ ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროსთან და ამტკიცებს სსრკ სოფ. მეურნ. სამინისტრო.

*ო. ქუფარაშვილი.*

**პესტოვო,** ქალაქი (1965-მდე დაბა) რსფსრ ნოვგოროდის ოლქში, მდ. მოლოგის (ვოლგის აუზი) ნაპირზე. პესტოვოს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. ხე-ტყის კომბინატი, ავეჯისა და სამკერვალო ფ-კები, სელის გადასამუშ. და ყველ-კარაქის ქ-ნები.

**პეტენი** (Pétain) ანრი ფილიპ (24. IV. 1856, კოში-ა-ლა-ტური, პა-დე-კალე, — 23. VII. 1951, პორ-ჟუენვილი, ილ-დ-იე, ვანდეა), საფრანგეთის სამხედრო და სახელმწიფო მოღვაწე, მარშალი (1918). I მსოფლიო ომში (1914—18) გენერლის ჩინით სარდლობდა ქვეითი ჯარის ბრიგადას, შემდეგ საარმიო კორპუსს, ხოლო 1915 ივნ. — 1916 აპრ. — საფრ. მე-2 არმიას. 1917 მაისში დაინიშნა საფრ. არმიის მთავარსარდლად. 1920—31 ეკავა უმაღლესი სამხ. თანამდებობანი, 1925—26 სარდლობდა არმიას, რ-იც იბრძოდა მაროკოში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ჩასახშობად. 1934 სამხ. მინისტრი. 1939—40 საფრ. ელჩი ფრანკისტულ ესპანეთში. 1940 წ. 16 ივნ-იდან პრემიერ-მინისტრი, 22 ივნისს ხელი მოაწერა კომპიენის დროებით ზავს ფაშისტურ გერმანიასთან. 1940 ივლ-იდან 1944 აგვ-მდე იყო „ვიშის“ ფაშისტური რეჟიმის მეთაური, 1945 აგვ-ში უმაღლესმა სასამართლომ სიკვდილი მიუსაჯა (შეუცვალეს სამუდამო კატორღით).

**პეტერბურგი,** ს ა ნ ქ ტ-პ ე ტ ე რ ბ უ რ გ ი, ქ. *ლენინგრადის* სახელწოდება 1703-იდან 1914-მდე.

**პეტერბურგის მეცნიერებათა აკადემია,** რუსეთის უმაღლესი სამეცნიერო დაწესებულების (1724—1917) სახელწოდება ლიტერატურაში. იხ. *რუსეთის მეცნიერებათა აკადემია*.

**პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირი“,** პეტერბურგის ს.-დ. საერთო საქალაქო პოლიტ. ორგანიზაცია, რევ. პროლეტ. პარტიის ჩანასახი რუსეთში. დააარსა ვ. ი. ლენინმა 1895. მუშათა მასობრივი მოძრაობის დაწყებასთან დაკავშირებით ვ. ი. ლენინმა დაქსაქსული მარქსისტული წრეები და ჯგუფები გააერთიანა ს.-დ. ორგანიზაციად. შევიდა სტუდენტთა ე. წ.

„მოხუცთა" მარქსისტულ წრეში (ა. ვანეევი, პ. ზაპოროჟეცი, ა. მალჩენკო, გ. კრასინი, გ. კრჟიჟანოვსკი, ს. რადჩენკო, მ. სილვინი, ვ. სტარკოვი და სხვ.) და მალე ამ წრის ხელმძღვანელი გახდა. გაეცნო პეტერბ. მოწინავე მუშა რევოლუციონერებს: ი. ბაბუშკინს, ბ. ზინოვიევს, ვ. კნიაზევს., ვ. შელგუნოვს, ი. იაკოვლევს და სხვ., ;გააჩაღა იდეურ-თეორ. ბრძოლა ს.-დ. მიმდინარეობისადმი მტრულად განწყობილი ლიბერალი ხალხოსნებისა და „ლეგალური მარქსიზმის" წინააღმდეგ; 1894 შემოდგომაზე წამოაყენა მუშათა მასებში ვიწრო წრეობრივი პროპაგანდიდან ფართო ეკონ. და პოლიტ. აგიტაციაზე გადასვლის გეგმა; გადაჭრით გამოვიდა იმათ წინააღმდეგ, ვინც ცდილობდა მუშათა მოძრაობა შემოეფარგლა მხოლოდ ეკონ. ბრძოლით, საჭიროდ თვლიდა პროლეტარიატის ეკონ. და პოლიტ. ბრძოლის შეერთებას, მუშათა პოლიტ. თვითგაცნობიერებას. ვ. ი. ლენინისა და მისი თანამებრძოლების პროპაგანდისტულმა და ორგანიზაციულმა მოღვაწეობამ 1893—95 შეამზადა პეტერბ. მარქსისტთა გაერთიანება ერთ ორგანიზაციაში (1895 ნოემბ.), რ-მაც მოგვიანებით (1895 დეკ.) „ბრძოლის კავშირის" სახელწ. მიიღო. „ბრძოლის კავშირმა" ურთიერთობა დაამყარა მოსკ., კიევის, ვილნიუსის, ნიჟნი-ნოვგოროდის. ივანოვო-ვოზნესენსკის, ნიკოლაევის, ეკატერინოსლავისა და სხვ. ს.-დ. ორგანიზაციებთან და გადაიქცა მთელი ქვეყნის ს.-დ. ცენტრად. 1895 დეკ. დასაწყისში მომზადდა არალეგალური ს.-დ. გაზ. „რაბოჩეე დელოს" პირველი ნომერი, რ-შიც ვ. ი. ლენინის სტატიები დაიბეჭდა. 8 (20) — 9 (21) დეკ. ღამით პროვოკატორის დასმენით პოლიციამ დააპატიმრა „ბრძოლის კავშირის" წევრები, მ. შ. ვ. ი. ლენინი, ვანეევი, ზაპოროჟეცი, კრჟიჟანოვსკი, სტარკოვი, შელგუნოვი. 1896 აგვისტოში დააპატიმრეს „ბრძოლის კავშირის" კიდევ 30-მდე წევრი (ნ. კრუპსკაია, სილვინი, ფ. ლენგნიკი და სხვ.); დაპატიმრებებმა ორგანიზაცია ძალიან დაასუსტა. „ბრძოლის კავშირმა" დაკარგა ლიდერის როლი რუს. სოციალ-დემოკრატიაში, მისი სახელით მოქმედებდა პეტერბ. „ეკონომისტების" სხვადასხვა ჯგუფი, ვიდრე უკანასკნელმა მათგანმაც არ შეწყვიტა არსებობა (1904). „ბრძოლის კავშირის" ისტ. დამსახურება ის არის, რომ იგი იყო მეცნ. კომუნიზმის მუშათა მოძრაობასთან შეერთების, რუს. რევ. მოძრაობაში ახ. ეტაპის დასაწყისი. მისი გავლენით 1897 „ბრძოლის კავშირები" დაარსდა ეკატერინოსლავსა და კიევში. „ბრძოლის კავშირმა" გამოზარდა მრავალი მუშა-რევოლუციონერი, მოამზადა პარტ. მუშაკები, რ-ებიც მონაწილეობდნენ რსდმპ I ყრილობის მოწვევაში (1898), „ისკრის" გავრცელებაში, რსდმპ II ყრილობის (1903) მომზადებასა და ჩატარებაში (აქ ყრილობამ დაამთავრა ლენინური „ბრძოლის კავშირის" მიერ დაწყებული მარქსისტული რევ. პარტიის შექმნის პროცესი).

„ბრძოლის კავშირმა" დიდი გავლენა იქონია ს.-დ. ორგანიზაციების ჩამოყალიბებაზე მთელ რუსეთში. მისი ხელმძღვანელობით საქართველოშიც გაიშალა მუშაობა ს.-დ. წრეების გასაფართოებლად, მუშათა მოძრაობის სოციალიზმთან შეერთებისა და ისეთი ხელმძღვანელი ცენტრის შესაქმნელად, რ-იც უზრუნველყოფდა საწრეო პროპაგანდიდან ფართო აგიტაციაზე გადასვლას. ამ მხრივ ნაყოფიერი მუშაობა გააჩაღეს ამიერკავკასიაში გადმოსახლებულმა „ბრძოლის კავშირის" წევრებმა. ისინი თავიანთ გამოცდილებას უზიარებდნენ ადგილ. სოციალ.-დემოკრატებს, ეხმარებოდნენ მათ პარტ. მუშაობაში. „ბრძოლის კავშირის" გავლენით თბილ. ს.-დ. წრეებმა 1896 პირველად სცადეს გაერთიანება. იმავე წლის შემოდგომაზე საქართვ. რევმოძრაობის ისტორიაში მათ პირველად გაატარეს საჭირო ღონისძიებანი გაფიცვების ორგანიზაციისათვის და გამოუშვეს პროკლამაციები.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ტორნტონის ფაბრიკის მუშებსა და მუშა-ქალებს. 1895 წ. ნოემბერი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 2; მ ი ს ი ვ ე, რა ვაკეთოთ?, იქვე, ტ. 5; სკკპ ისტორია, თბ., 1973. *ა. მუჯირი.*

**პეტერბურგის (პეტროგრადის) უნივერსიტეტის ქართული სამეცნიერო წრე,** ქართველ სტუდენტთა სამეცნიერო წრე პეტერბურგის (პეტროგრადის) უნივერსიტეტში 1908—16.

პეტერბ. უნ-ტის სხვადასხვა ფაკ-ტზე არსებობდა სტუდენტთა სამეცნ. წრეები: უკრაინისმცოდნეობის წრე, ლიტვისმცოდნეობის წრე, ორიენტალისტების წრე, ისტ. წრე და სხვ. 1908 მათ გვერდში ამოუდგა ქართ. სამეცნ. წრე (Грузинский научный кружок), რ-იც აღმოსავლურ ენათა ფაკ-ტზე დააარსა ამ ფაკ-ტის პრივატ-დოცენტმა ი. *ჯავახიშვილმა*. იგი ამ წრის ხელმძღვანელი იყო მთელი მისი არსებობის მანძილზე. წრეს სტუდენტთაგან ჰყავდა თავ-რე, მდივანი, მოლარე, ბიბლიოთეკარი, ბიბლიოგრაფიის სექციის ხელმძღვანელი და სარევიზიო კომისიის წევრები. წრეში სხვადასხვა დროს ირიცხებოდა 24-იდან 40-მდე წევრი. წრის თავ-რეები იყვნენ: 1908-იდან—ი. ყიფშიძე, 1911-იდან — ა. შანიძე, 1913-იდან — გ. ჩიტაია, 1915-იდან—დ. ყიფშიძე. წრეში მოხსენებები ქართულად იკითხებოდა და კამათიც ქართულად მიმდინარეობდა. მოხსენებათა თემებს სტუდენტები ირჩევდნენ ან ხელმძღვანელი აძლევდა. მოხსენებებს ესწრებოდნენ როგორც პეტერბ. უნ-ტის, ისე სხვა იქაური უმაღლესი სასწავლებლების სტუდენტები. 1909 წაკითხულ იქნა 2, 1912 წ.—12, 1913 წ.—7, 1914 წ.—3 მოხსენება; 1915 სხდომა მიუძღვნეს ა. წერეთლის ხსოვნას და წაიკითხეს 4 მოხსენება: ს. ლ ო მ ი ა, „ა. წერეთლის ცხოვრებისა და მოღვაწეობის მოკლე ნარკვევი"; კ. დ ო ნ დ უ ა, „ა. წერეთლის მთავარი მოტივები"; ი. ყ ი ფ ი ა ნ ი, „მშრომელი კაცი ა. წერეთლის შემოქმედებაში"; დ. ყ ი ფ შ ი ძ ე „ა. წერეთლის ენა"; 1916 წაიკითხეს 3 მოხსენება.

1912 ქართ. სამეცნ. წრემ მოაწყო ანკეტა ქართვ. სტუდენტებს შორის პეტერბ. უმაღლეს სასწავლებლებში (ვრცელი ანკეტა) და რუს. იმპერიისა და საზღვარგარეთის უმაღლეს სასწავლებლებში (მოკლე ანკეტა). ანკეტას უნდა გამოერკვია სტუდენტთა ცხოვრების ყოველი მხარე: ეკონ. მდგომარეობა, რა ფაკ-ტზე სწავლობდნენ და სხვ. შევსებული ანკეტებით გამოირკვა, რომ ქართვ. სტუდენტები საკმაო რაოდენობით იყვნენ და სწავლობდნენ სხვადასხვა სპეციალობის საგნებს. ამ მხრივ მომავალი ქართ. უნ-ტის საქმე სრულიად უზრუნველყოფილი იყო.

აღსანიშნავია კიდევ, რომ ქართ. სამეცნ. წრის წევრებმა შეადგინეს ქართ. ჟურნალ-გაზეთებში დაბეჭდილი სტატიებისა და მასალების (1852—1910) ბიბლიოგრაფია. მისი გამოცემა განზრახული იყო რამდენიმე წიგნად, დაიბეჭდა მხოლოდ 1 ტომი, რ-იც შეიცავს ენათმეცნიერების, ეთნოგრ., არქეოლ., ისტ., ხალხ. სიტყვიერებისა და ძვ. მწერლობის ბიბლიოგრაფიას (პეტროგრადი, 1916, ი. ყიფშიძის წინასიტყვაობით).

ქართ. სამეცნიერო წრე ქართ. უნ-ტის ერთგვარი ჩანასახი იყო. მისი მთელი საქმიანობა ამ წრის დამაარსებლისა და უცვლელი ხელმძღვანელის ი. ჯავახიშვილის სამეცნ. და საზ. მოღვაწეობის ისტორიის ბრწყინვალე ფურცლებია.

*ლიტ.*: შ ა ნ ი ძ ე ა., პეტერბურგის უნივერსიტეტის ქართული სამეცნიერო წრე, «თბილისის უნივერსიტეტი», 1969, 4 აპრ; ჩ ი ტ ა ი ა გ., ქართველ სტუდენტთა სამეცნიერო წრე, იქვე, 1976, 7 ოქტ. *ა. შანიძე.*

**პეტერჰოფი,** რსფსრ ლენინგრადის ოლქის ქ. *პეტროდვორეცის* სახელწოდება 1944-მდე.

**პეტერჰოფის სამჭახნაგებლო ფაბრიკა,** ფერადი ქვის დამამუშავებელი უძველესი რუსული სახაზინო ფაბრიკა (დაარსდა 1725, შენობა ააგეს 1777, არქიტ. ი. ფელტენი). თავდაპირველად შეიქმნა როგორც მინის სახეხი საწარმო. XVIII ს. 30-იანი წლებიდან აქ დაიწყეს ორსკის (სამხრ. ურალი) სახელგანთქმული იასპის დამუშავება. შემდეგ დასამუშავებლად შეჰქონდათ კარელიის მარმარილო, ალთაის იასპი, კვარცი, პორფირი, უცხოური ფერადი ქვა. XIX ს-ში პ. ს. ფ-მ სახელი გაითქვა ურალის მალაქიტის, ციმბირის ნეფრიტის ნაკეთობებით, აგრეთვე ფერადი ქვის მოზაიკით (ფ-კის მიერ დამზადებული ნიმუშები ინახება ერმიტაჟში, ლენინგრადი). 1914-იდან ფ-კა უმთავრესად ტექ. ნაკეთობებს ამზადებდა. 1931 ეწოდა ზუსტი ტექ. ქვების დამამზადებელი ქარხანა.

**პეტერსი** (Peters) კრისტიან ავგუსტ ფრიდრიხ (7. IX. 1806, ჰამბურგი, — 8. V. 1880, კილი), გერმანელი ასტრონომი. პეტერბ. მეცნ. აკად. წევრი (1842). 1834—39 მუშაობდა ჰამბურგის, 1839—49 კი—პულკოვოს ობსერვატორიაში. 1849-იდან კენიგსბერგის უნ-ტის პროფესორი. 1854-იდან გამოსცემდა ჟურნალს „Astronomische Nachrichten". ამავე წლიდან იყო ალტონის ობსერვატორიის დირექტორი. 1874-იდან კილის უნ-ტის პროფესორი. განსაზღვრა ნუტაციისა და აბერაციის სიდიდეები, გამოიკვლია სირიუსის მოძრაობა, განსაზღვრა გერმ. ზოგიერთი ქალაქის გრძედები.


შ. პეტეფი.

**პეტეფი** (Petőfi) შანდორ (1. I. 1823, კიშკერეში, — 31. VII. 1849, შეგეშვარი), უნგრელი პოეტი, რევოლუციონერი-დემოკრატი. 1848—49 უნგრ. რევ. ერთ-ერთი ხელმძღვანელი. მშობლების (მამა—სერბი, დედა — სლოვაკი) გაკოტრების გამო პ. იძულებული გახდა სწავლისათვის თავი დაენებებინა და მოხეტიალე ცხოვრება დაეწყო. მუშაობდა სტატისტად, გამწესდა ჯარისკაცად, იყო მოხეტიალე დასის მსახიობი და მოდების ჟურნალის რედაქტორის თანაშემწე. პირველი ლექსი „მსმელი" 1842 გამოაქვეყნა. მ. ვერეშმარტის დახმარებით დაბეჭდა პირველი კრებ. „ლექსები" (1844). პ. იყენებდა ხალხ. მოტივებს, თუმცა თვალსაჩინო იყო მისი პოეტური ქმნილებების თვითმყოფადი ხასიათიც (პოემა „სოფლის ურო", 1844; პოემა-ზღაპარი „რაინდი იანოში", 1844; ქართ. თარგმ. 1952). პ-ის ლექსებში მალე გაჩნდა დემოკრ. სულისკვეთება („ველური ყვავილი", 1844, „მეფეთა წინააღმდეგ" და სხვ.). პოეტის სატრფიალო ლირიკამ მწვერვალს მიაღწია ციკლებში „ეტელკას საფლავის კვიპაროსების რტოები" (1845), „სიყვარულის მარგალიტები" (1845). სამყაროს მტკივნეულ შეგრძნებას გამოხატავს რომანტ. ციკლი „ღრუბლები" (1845—46). რეაქციულმა კრიტიკამ, სამშობლოს უნუგეშო მდგომარეობამ და უიღბლო სიყვარულმა პოეტი სულიერ კრიზისამდე მიიყვანა (დრამა „ძუ ვეფხვი და აფთარი", 1845; პოემა „პიშტა სილაი", 1846 და სხვ.). შემდეგ კი, 40-იანი წწ. მეორე ნახევარში, ი. არანთან დამეგობრებამ, იულია სენდრეის სიყვარულმა და მასთან ქორწინებამ კეთილისმყოფელი გავლენა მოახდინა პ-ს შემოქმედებითს ევოლუციაზე („ერთი რამ მაღელვებს", „სასახლე და ქოხი" და სხვ.). უნგრ. სოც. და პოლიტ. ვითარებამ პ-ს მთელი შემოქმედება რევ.-დემოკრ. პლატფორმაზე დააყენა. 1847 სათავეში ჩაუდგა „ახალგაზრდა უნგრეთის" ორგანიზაციას. მონაწილეობდა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის „12 პუნქტის" შემუშავებაში. პ-მ შექმნა დემოკრ. ლიტ-რისათვის მებრძოლ ახალგაზრდა მწერალთა ჯგუფი „ათეულის საზოგადოება". 1849 მარტიდან იგი პეშტის რევ. მოძრაობის ერთ-ერთი ლიდერი გახდა; 1849-იდან იყო ი. *ბემის* ადიუტანტი. საბრძოლო ჰიმნად გაისმოდა პ-ის ლე-

ქსები „ეროვნული სიმღერა“, „საბრძოლო სიმღერა“ და სხვ. პ-ს შემოქმედებას ერთგვარად აჯამებს პოემა „მოციქული“ (1848; ქართ. თარგმ., 1977). 26 წლის პ. მეფის რუს. კაზაკებთან ბრძოლაში დაიღუპა. მისი სახელი მსოფლიო ლიტ-რაში დარჩა როგორც რევ., თავისუფლებისა და სიყვარულის მგზნებარე მომღერალი. პ-ს ნაწარმოებები თარგმნილია მსოფლიოს თითქმის ყველა ენაზე.

*თხზ.*: Összes művei, köt. 1—7, Bdpst., 1951—64; [რჩეული ლექსები], თბ., 1949, 1952, 1961; რჩეული, თბ., 1973; ლექსები. პოემები, თბ., 1978.

*ლიტ.*: აბაშიძე გ., შანდორ პეტეფი, «ლიტერატურული საქართველო», 1973, 12 იანვ.; ბარამიძე ა., პოეტის მგზნებარე სიტყვა, «კომუნისტი», 1973, 24 თებ.; გაგნიძე ჯ., შანდორ პეტეფი, «ცისკარი», 1973, № 3; პიდაში ა., შანდორ პეტეფი, თბ., 1961. *ჯ. გაგნიძე.*

**პეტექიები** (იტალ. petecchia, მრ. რ. petecchie — ლაქები, გამონაყარი), უმცირესი სისხლჩაქცევები კანსა და ლორწოვან გარსებზე; ჩნდება კაპილარების კედლის დაზიანების ან სხვადასხვა წარმოშობის თრომბოციტოპენიის (თრომბოციტების რაოდენობის შემცირება პერიფერიულ სისხლში) შედეგად; აღინიშნება ჰემორაგიული დიათეზის, ლეიკოზის, ზოგიერთი ინფექციური დაავადების (პარტახტიანი ტიფი, ქუნთრუშა, სეფსისი) და სხვ. დროს.

**პეტი** (Petty) უილიამ (26. V. 1623, რამზი, ჰემფშირი, — 16. XII. 1687, ლონდონი), ინგლისელი ეკონომისტი, ბურჟუაზიული კლასიკური პოლიტიკური ეკონომიის ფუძემდებელი, თავისი ეპოქის ერთ-ერთი გამოჩენილი მკვლევარი და მოაზროვნე ეკონომისტი. პროფესორი. სამედ. განათლება მიიღო პარიზსა და ოქსფორდში. მისი მთავარი შრომებია: „ტრაქტატი გადასახადებისა და მოსაკრებელთა შესახებ“ (1662), „სიტყვა ბრძენებს“ (1665), „რამდენიმე სიტყვა ფულის თაობაზე“ (1682). პ-მ უარყო მერკანტილური დოქტრინა (იხ. *მერკანტილიზმი*). იგი სიმდიდრის წყაროდ თვლიდა წარმოების სფეროს. პ. საზ-ბის განვითარების ეკონ. კანონებს მარადიულ და უცვლელ მოვლენად მიიჩნევდა და მათ აიგივებდა ბუნების კანონებთან. პ-მ საფუძველი ჩაუყარა *შრომითი ღირებულების თეორიას*. იგი ერთმანეთისაგან განასხვავებდა ბუნებრივსა და საბაზრო ფასს. მისი შეხედულებით ბუნებრივი ფასი არის საქონლის ღირებულება, რ-საც განსაზღვრავს მასში განივთებული შრომის შეფარდებითი რაოდენობა. პ. შეეცადა აეხსნა ზედმეტი ღირებულების წარმოშობის მექანიზმი. მან ერთმანეთს დაუკავშირა საქონლის ღირებულების სიდიდე და შრომის ნაყოფიერება. მისი აზრით, საქონლის ღირებულების სიდიდეს ზომავს არა მარტო შრომა, არამედ მიწაც; „შრომა არის სიმდიდრის მამა, მიწა მისი დედა“, — ნათქვამია მის ცნობილ თეზისში. პ-მ ვერ ახსნა შრომის ორმაგი ბუნება. პ-ს შეხედულებით, მიწის რენტა არის სხვაობა საქონლის ღირებულებასა და წარმოების ხარჯებს შორის, ის პირველი შეეცადა შეეცნო დიფერენც. რენტის წარმოშობის თავისებურება და მიწის ფასის განსაზღვრის ობიექტური კანონზომიერება. პ-ს შეხედულებანი ბურჟ. ინტერესებს შეესაბამებოდა. მის კვლევაში მოვლენათა ანალიზს ჭარბობს აღწერილობითი მეთოდი. *გ. ადეიშვილი.*

**პეტიონი,** პეტიონ დე ვილნევი (Pétion de Villeneuve) ჟერომ (3. I. 1756, შარტრი, — 20. VI. 1794, სენტ-ემილიონი, ჟირონდა), საფრანგეთის დიდი რევოლუციის მოღვაწე, ადვოკატი. 1789 *გენერალური შტატების* დეპუტატი მესამე წოდებიდან. სახელი გაითქვა როგორც დამფუძნებელი კრების მემარცხენე ფრთის ორატორმა. იაკობინელთა კლუბის წევრი, მიემხრო *ჟირონდისტებს*. 1791 ნოემბ.—1792 სექტ. პარიზის მერი. 1792-იდან *კონვენტის* წევრი. 1793 წ. 31 მაისის—2 ივნ. სახალხო აჯანყების შემდეგ იაკობინელთა დიქტატურის დამყარებისთანავე გარიცხეს კონვენტიდან. 1793 ზაფხულში მონაწილეობდა ჟირონდისტების ამბოხებაში, რ-ის ჩახშობის შემდეგ თავი მოიკლა.


მ. პეტიპა.

**პეტიპა** მარიუს ივანეს ძე [11. III. 1818, მარსელი, — 1 (14). VII. 1910, გურზუფი], რუსი ბალეტის მსახიობი და ბალეტმაისტერი. წარმოშობით ფრანგი. 1838-იდან გამოდიოდა საფრანგეთში, აშშ-სა და ესპანეთში. 1847 გადასახლდა და სიცოცხლის დასასრულამდე ცხოვრობდა რუსეთში. 1855—87 პეტერბ. თეატრ. სასწავლებლის პედაგოგი, 1862-იდან ბალეტმაისტერი, 1869—1903 პეტერბ. საბალეტო დასის მთავარი ბალეტმაისტერი. შექმნა 60-ზე მეტი ბალეტი, მ. შ. პუნის „ფარაონის ქალიშვილი“ (1862) და „მეფე კანდავლი“ (1868), მინკუსის „დონ კიხოტი“ (1869) და „ბაიადერა“ (1877). ნაყოფიერი აღმოჩნდა პ-ს თანამშრომლობა რუს სიმფონისტ-კომპოზიტორებთან (ჩაიკოვსკის „მძინარე მზეთუნახავი“, 1890; გლაზუნოვის „რაიმონდა“, 1898). ამ ურთიერთობის წყალობით XIX ს-ში აკად. ბალეტის თეატრმა განვითარების მწვერვალს მიაღწია, გამდიდრდა სტრუქტურული ფორმებით და ცეკვის გამომსახველობითი საშუალებებით, პ-ს საუკეთესო ბალეტები დღესაც იდგმება სსრკ-სა და საზღვარგარეთ.

*ლიტ.*: Красовская В. М., Русский балетный театр второй половины XIX века, Л.—М., 1963; Плещеев А. А., М. И. Петипа (1847—1907)..., СПб., 1907.

**პეტიცია** (ლათ. petitio), წერილობითი კოლექტიური თხოვნა სახელმწიფო ხელისუფლებისადმი. პ-ის წარდგენის უფლება XII ს-იდანაა ცნობილი. პ. ნახსენებია ზოგიერთ ბურჟ. კონსტიტუციაში (მაგ., საფრ. 1791 კონსტიტუციაში). მეფის რუს. მთავრობა სასტიკად უსწორდებოდა მშრომელებს პ-ის წარდგენისათვის. მაგ., 1905 წ. 9 (22) იანვარს დახვრიტეს პეტერბ. უიარაღო მუშები, რ-ებიც მეფესთან პ-ით მიდიოდნენ.

**პეტლიურა** სიმონ ვასილის ძე [5 (17). V. 1879, პოლტავა, — 26. V. 1926, პარიზი], უკრაინელი კონტრრევოლუციური ბურჟ.-ნაციონალური მოძრაობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1900 უკრ. რევ. პარტიის, შემდეგ კი წვრილბურჟ. უკრ. ს.-დ. მუშათა პარტიის წევრი. 1906-იდან გაზ. „სლოვოს“ რედაქტორი. 1917 თებ. რევ. შემდეგ შექმნა და სათავეში ჩაუდგა უკრ. საფრონტო კომიტეტს. მაისში აირჩიეს ცენტრ. რადის სრულიად უკრ. საჯარისო კომიტეტში, იყო მისი თავ-რე, შემდეგ ცენტრ. რადის გენ. სამდივნოს სამხ. საქმეთა მდივანი (მინისტრი). 1918 იყო უკრ. დირექტორიის წევრი და უკრ. სახ. რესპ. ჯარის მთავარი ატამანი, შემდეგ დირექტორიის თავ-რე. წითელი არმიის მიერ დირექტორიის დამარცხების შემდეგ გაიქცა პოლონეთში, ხოლო 1920 ზაფხულში საზღვარგარეთ. 1924-იდან ცხოვრობდა პარიზში, სადაც მოკლა შ. შვარცბარდმა უკრაინაში ებრაელთა დარბევისათვის.

**პეტლიურელობა,** „პეტლიუროვშჩინა“, ბურჟუაზიულ-ნაციონალური მოძრაობა უკრაინაში 1918—20 სამოქალაქო ომის დროს (ეწოდა ს. პეტლიურას — ამ მოძრაობის ერთ-ერთი ლიდერის — გვარის მიხედვით). პ-ის სოც. საყრდენი იყო კულაკობა, ადგილ. ბურჟუაზია და ნაციონალურად განწყობილი ბურჟ. ინტელიგენცია. პ-ს იდეურად და პოლიტიკურად ასაზრდოებდნენ უკრ. ბურჟ. და წვრილბურჟ. პარტიები. 1918 წ. 27 იანვ. (9. II) ბრესტის ზავის დადების შემდეგ ავსტრია-გერმ. არმიამ 1918 თებ. უკრაინა დაიკავა. 29 აპრ. ოკუპანტებმა გარეკეს ცენტრ. რადა, ხელისუფლების სათავეში ჩააყენეს გენ. პ. სკოროპადსკი. პეტლიურელები თანამშრომლობას განაგრძობდნენ როგორც სკოროპადსკისთან, ისე ოკუპანტებთან. მაგრამ 1918 ნოემბერში, ოკუპანტების გაძევების შემდეგ, პეტლიურელებმა ზურგი აქციეს სკოროპადსკის და შექმნეს უკრ. დირექტორია, რ-მაც 1918 ბოლოს თითქმის მთელ უკრაინაში გაავრცელა თავისი ძალაუფლება. 1919 თებ. დირექტორიამ ხელშეკრულება დადო საფრანგეთთან და ცნო მისი პროტექტორატი უკრაინაზე. 1919 წ. 16 იანვ. დირექტორიამ ომი გამოუცხადა საბჭ. რუსეთს. აპრილში წითელმა არმიამ დაამარცხა დირექტორიის ჯარი.. დენიკინელებმა, შემდეგ კი წითელმა არმიამ გაანადგურეს პეტლიურელები, რ-ის ნაშთებმა პოლონეთს შეაფარეს თავი. 1920 წ. 21 აპრ. ს. პეტლიურამ ხელშეკრულება დადო პოლონეთთან, რ-მაც ცნო „დამოუკიდებელი“ უკრაინა. 1920 წ. 5 მაისს თეთრპოლონელებმა დაიპყრეს კიევი, სადაც პეტლიურამ ჩამოაყალიბა ნაციონალისტური მთავრობა ვ. პროკოპოვიჩის მეთაურობით. 1920 ზაფხულში წითელმა არმიამ განდევნა უკრაინიდან თეთრპოლონელები და პეტლიურელთა რაზმები უკრ. ტერიტორიაზე შემორჩენილი პეტლიურელთა ბანდების საბოლოო ლიკვიდაცია მოხდა 1922 ბოლოს.

*ლიტ.*: Супруненко Н. И., Очерки истории гражданской войны и иностранной военной интервенции на Украине (1918—20), М., 1966.

**პეტრა,** ისტორიული ციხე-ქალაქი დას. საქართველოში — ეგრისის სამეფოში (ახლანდ. სოფ. ციხისძირი, ქობულეთის რ-ნი, აჭარის ასსრ). შემორჩენილია ციხის ნანგრევები. ხელსაყრელი სამხ.-სტრატეგიული და სავაჭრო-ეკონ. მდებარეობის გამო ლაზების ამ უძველეს სამოსახლო ადგილზე VI ს-ში ბიზანტ. იმპ. იუსტინიანემ ქალაქი გააშენა; აქვე დაარსდა ლაზიკის ეპარქიის ერთ-ერთი საეპისკოპოსო ცენტრი. ქალაქის ტერიტორიაზე გადიოდა ზღვისპირა ვიწრო გზა, რ-იც დას. საქართველოს ბიზანტ. პროვინციებთან, ირანთან და სომხეთთან აკავშირებდა. პ. კონტროლს უწევდა ბიზანტიიდან შავი ზღვის აღმ. სანაპიროსაკენ მიმავალ საზღვაო-საკაბოტაჟო ნაოსნობას. ბიზანტია და ირანი დაინტერესებული იყვნენ, რომ პ. მათ მფლობელობაში ყოფილიყო, რადგან მათი პოლიტ. და ეკონ. ექსპანსია ამ რეგიონში პ-ის კონტროლზე იყო დამოკიდებული. სწორედ ეს იყო ერთ-ერთი ძირითადი მიზეზი VI ს. შუაწლებში ბიზანტია-ირანის ომისა (იხ. სტატიები *ეგრისის დიდი ომი 542—562* და *პეტრის ბრძოლები*). პ-მ შემდგომ საუკუნეებშიც შეინარჩუნა თავისი მნიშვნელობა; შუა საუკუნეებში მას ქაჯეთის ციხეს უწოდებდნენ, გარკვეული სავაჭრო მნიშვნელობა ჰქონდა XIX ს-შიც.

პ-ის აკროპოლისი ზღვისპირა კლდოვან ბორცვზე მდებარეობდა, ხმელეთის მხრიდან მას გალავნის გარდა კლდოვანი რელიეფი იცავდა (აქედანაა მისი ბერძნ. სახელწოდება „პეტრა“ — ქვა, კლდე). პ. მიუვალ ციხედ ითვლებოდა; მისი ნანგრევები დღემდეა შემორჩენილი. არქეოლ. გათხრებმა შიდაციხის გალავანთან ერთად გამოავლინა სხვადასხვა ნაგებობა, მ. შ. VI—VII სს. ბაზილიკის სამირკველი, რ-იც პეტრის საეპისკოპოსოს კათედრალის ნაშთია.

პ-ის ლოკალიზაციის შესახებ არსებობს სხვაგვარი მოსაზრებაც (იხ. სტ. *ხუფა*).

*ლიტ.*: ჯანაშია ს., შრომები, [ტ]. 1, თბ., 1949. *დ. მუსხელიშვილი.*

**პეტრა** (ბერძნ. Petra, სიტყვასიტყვით — კლდე; არაბ. ელ-ბატრა), ძვ. ქალაქი და ციხესიმაგრე მდ. სიქის ხეობაში, სამხრ. იორდანიაში. დასახლება ალბათ ძვ. წ. II ათასწლ. დასასრულს გაჩნდა. ძვ. წ. I ათასწლ. პ. იყო ედომის დედაქალაქი, ხოლო ძვ. წ. III ს. ბოლოდან—ძვ. წ. II ს. დასაწყისიდან ახ. წ. 106-მდე *ნაბატეველთა სახელმწიფოს* დედაქალაქი. შემდეგ რომის პროვინცია არაბეთის შემადგენლობაში შედიოდა. V ს-ში გაუკაცრი-

ელდა. პ-ს არქეოლ. შესწავლა XX ს-ში დაიწყო. შემონახულია კლდეში სხვადასხვა დროს გამოკვეთილი ათასამდე სამარხისაგან შემდგარი კომპლექსი (ელ-ჰაზნა, ელ-დაირი), სამლოცველოები, ტაძრები, საცხოვრ. სახლები, საზ. ნაგებობანი, მ. შ. რომის დროინდელი თეატრი (3 ათ. მაყურებლისათვის), 3 ბაზარი, ტაძარი „კასრ ფირუნი" და სხვ.

**პეტრაჟიცკი** ლევ იოსების ძე (13. IV. 1867, კოლონტაევო, ვიტებსკის გუბ., — 15. V. 1931, ვარშავა), სამართლის თეორეტიკოსი, ეროვნებით პოლონელი. დაამთავრა კიევის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი, შემდეგ სწავლობდა ბერლინში. 1898—1918 პეტერბ. უნ-ტში ხელმძღვანელობდა სამართლის ენციკლოპედიისა და ფილოს. კათედრას. იყო პოლ. აკად. წევრი (1912-იდან), I სახელმწ. სათათბიროს დეპუტატი, კადეტი. 1918 ემიგრაციაში წავიდა; ვარშავის უნ-ტში ხელმძღვანელობდა სამართლის სოციოლოგიის კათედრას. თავისი სამეცნ. მოღვაწეობის დასაწყისში იკვლევდა სამოქალაქო სამართლის პრობლემებს, სახელი გაითქვა, როგორც სამართლის *ფსიქოლოგიური სკოლის* ერთ-ერთმა ფუძემდებელმა. ავითარებდა იდეალისტურ კონცეფციას, რომ ინდივიდის ფსიქოლოგია — გარკვეული სამართ. განცდები (ემოციები) ითვლება სამართლის საფუძვლად და მისი განვითარების მამოძრავებელ წყაროდ. პ-ს მოძღვრებამ, რ-ისთვისაც უცხო იყო სამართლის კლასობრივი გაგება, დიდი გავლენა იქონია ბურჟ. სამართ. აზრის შემდგომ განვითარებაზე.

*თხზ.*: Введение в изучение права и нравственности. Эмоциональная психология, 3 изд., СПб., 1908; Теория права и государства в связи с теорией нравственности, т. 1—2, СПб., 1909—10.

**პეტრარკა** (Petrarca) ფრანჩესკო (20. VII. 1304, არეცო, — 19. VII. 1374, არკუა, პადუის მახლობლად), იტალიელი პოეტი. პ-ს მამა ფლორენციელი ნოტარიუსი პიეტრო პარენცო (პეტრაკო) დანტეს პოლიტ. თანამოაზრე იყო; „თეთრი" გველფების დამარცხების შემდეგ ფლორენციიდან გააძევეს. 1312-მდე ოჯახი ცხოვრობდა ტოსკანაში, შემდეგ — კარპანტრაში. პ. ჯერ მონპელიეს უნ-ტში სწავლობდა სამართალს, შემდეგ ბოლონიის უნ-ტში, სადაც დაუახლოვდა პოეტთა ჯგუფს, რ-ებიც იტალ. ენაზე წერდნენ; სავარაუდოა, რომ ამ დროიდან დაიწყო წერა ორ ენაზე; დიდი ინტერესი გამოიჩინა ძვ. რომაელი მწერლების, განსაკუთრებით *ვერგილიუსისა* და *ციცერონის* მიმართ. 1326 ავინიონში სას. წოდება მიიღო. 1337 დასახლდა ვოკლუზში. ამ დროისათვის იგი უკვე სახელგანთქმული პოეტი, სწავლული და დიპლომატი იყო; 1341 წ. 8 მაისს ლაურეატის წოდება მიანიჭეს და საზეიმო ცერემონიალზე კაპიტოლიუმში დაფნის გვირგვინით შეამკეს; აქვე მიანიჭეს მას რომის მოქალაქის წოდება და უფლება—წაეკითხა ლექციები ისტორიასა და ლიტ-რაში რომსა და იტალ. სხვა ქ-ებში. 1353—61 მსახურობდა მილანის კარზე, დიპლ. დავალებებით მოგზაურობდა ევრ. სხვადასხვა ქალაქში. ერთიანი იტალიის იდეოლოგი პოეტის სოც. აქტივობა და მოქალაქეობრიობა განსაკუთრებით გამოჩნდა კოლა დი რიენცოს აჯანყების დროს; პოეტმა მას ხოტბა შეასხა კანცონაში „კეთილშობილი სული". იტალ. დაქუცმაცების, გამეფებული ანარქიისა და შინა ომის გამო წუხილი ისმის კანცონაში „ჩემი იტალია".

პ. აღორძინების ჰუმანისტური კულტურის მამამთავრადაა აღიარებული. მან ზედმიწევნით შეისწავლა ანტ. მწერლობა, აგროვებდა და ამუშავებდა ძვ. ხელნაწერებს, თავის თხზულებებში ცდილობდა აღედგინა კლასიკური ლათინური. ქმნიდა კომპილაციებს („დიდებულ მამაკაცთა შესახებ", 1338; „ღირსსახსოვარ მოვლენათა შესახებ", 1343; ეპიკური პოემა „აფრიკა", 1339—42), წერდა ფილოს. ტრაქტატებს და პოლემიკურ თხზულებებს ლათ. ენაზე („სამყაროს სიძულვილის შესახებ"; სხვა სათაურით „Secretum", 1342—43; „განდგომილი ცხოვრების შესახებ", 1346—66; „რელიგიური მოცალეობის შესახებ", „ყოველგვარი ფორტუნის საწინააღმდეგო საშუალებათა შესახებ", 1358—66; „ინვექტივები ექიმთა წინააღმდეგ", 1353—54; „საკუთარ და სხვა მრავალ კაცთა უვიცობის შესახებ", 1367—70 და სხვ.). მას ეკუთვნის აგრეთვე სანიმუშო ლათ. ენით დაწერილი 3 წიგნი მიძღვნითი ლექსებისა, 12 ეკლოგა „ბუკოლიკები" (1346—57), ლათ. ავტორებიდან ამოკრეფილი და თანამედროვე ცხოვრებიდან აღებული ანეკდოტების 4 წიგნი, რ-ებიც მოკლე ნოველა-ანეკდოტის ჟანრის დასაბამი გახდა; ავტობიოგრ. „წერილი შთამომავლებს" (1374), წიგნი „სირიის მეგზური" და სხვ. იტალ. ენაზე პ. ძირითადად ლირ. ნაწარმოებებს წერდა. სახელი და დიდება მოუტანა სამიჯნურო ლირიკამ („კანცონიერე"), რ-იც მისი გულის რჩეულს, ლაურას ეძღვნება. პოეტის ცნობით იგი ლაურას შეხვედრია ავინიონში, სანტა-კიარას ეკლესიაში 1327 წ. 6 ივნისს, 1348 კი მისი სატრფო ჭირს უმსხვერპლია. „კანცონიერე" ორი ნაწილისაგან შედგება: „მადონა ლაურას ცხოვრება" და „მადონა ლაურას სიკვდილი". მათი წერა პ-ს დაუწყია 1342; 1373-მდე ასწორებდა და ხვეწდა ლექსებს. წიგნი შეიცავს 317 სონეტს, 29 კანცონას, 9 სექსტინას, 7 ბალადას და 4 მადრიგალს. ეს არის თავისებური პოეტური დღიური, რ-შიც პოეტმა შუა საუკ. ღვთისმეტყველების კონცეფციებს დაუპირისპირა ახალი, ცოცხალ სინამდვილესთან დაკავშირებული მსოფლმხედველობა. სწორედ ადამიანური, ცოცხალი განცდით უნდოდა გადმოეცა პოეტს თავისი ტრფობა ლაურასადმი; ამ ახ. ლირ. ემოციების გადმოსაცემად კი საჭირო იყო ახ. ფორმა, რისთვისაც ძვ. რომაელ პოეტთა მიერ ნაცადი ფორმები და ლათ. ენა არ იყო შესაფერისი. სიახლის საფუძველი უკვე შემზადებული იყო პროვანსელ ტრუბადურთა, სიცილიური სკოლის, ბოლონიის პოეტთა სკოლის და, განსაკუთრებით, *„დოლჩე სტილ ნუოვოს"* მესვეურთა მიერ. პოეტი აიდეალებს ლაურას, მაგრამ ქალი არ კარგავს თავის რეალურ კონტურებს, არ ხდება წმინდა ალეგორიული ფიგურა, ჭეშმარიტებისა და სიკეთის უხორცო სიმბოლო; იგი მეტისმეტად ცოცხალი და კონკრეტულია. პ-ს კანცონა საოცრად ნატიფი და დახვეწილია ფორმის მხრივ, მელოდიურია და გამჭვირვალე, თუმცა გვხვდება პრეციოზულობის ელემენტებიც, ანტითეზებიც, მეტაფორებიც, სიტყვისა და რითმის თამაში, დაპკრავს რიტორიკულობისა და აფექტაციის იერიც. ლაურას სახელს უკავშირდება მორალურ-ალეგორიული პოემა „ტრიუმფებიც" (1354); დანტეს მიბაძვით დაწერილ ამ ნაწარმოებში პ. შეეცადა მიბრუნებოდა ძვ. პოეტურ ტრადიციებს.

პ-ს ლირიკის მნიშვნელობა ძალზე დიდია; მან გაკვალა გზა პოეზიის გასათავისუფლებლად შუასაუკ. მისტიკის, განყენებულობისა და ალეგორიულობისაგან და სათავე დაუდო იტალ. სალიტ. ენას. ამავე დროს უდიდესი გავლენა მოახდინა ევრ. პოეზიის განვითარებაზე.

*თხზ.*: Edizione nazionale della opere di F. Petrarca, v. 1, 10—14, Firenze, 1926—43; Избр. лирика, М., 1955; Книга песен, М., 1963; Избранное, М., 1974.

*ლიტ.*: Де Санктис Ф., История итальянской литературы, т. 1—2, М., 1963—64; Мокульский С. С., Итальянская литература. Возрождение и Просвещение, М., 1966. *მ. ტიტვინიძე.*

**პეტრაუსკასი** კიპრას (23. XI. 1885, სოფ. ს. ცეიკინიაი, — 17. 1. 1968, ვილნიუსი), ლიტველი საბჭ. მომღერალი (ლირ.-დრამ. ტენორი) და მუსიკის მოღვაწე. სსრკ სახ. არტისტი (1950). 1911 დაამთავრა პეტერბ. კონსერვატორია. პ-ის დებიუტი შედგა 1906 ვილნიუსში მ. *პეტრაუსკასის* ოპერა „ბირუტეში". 1911—20 პეტროგრ. მარიამის თეატრის სოლისტი იყო (გამოდიოდა პიოტროვსკის გვარით). პ. ლიტვ. ეროვნ. საოპერო თეატრის ერთ-ერთი ფუძემდებელია (ახლანდ. ლიტვ. ოპერისა და ბალეტის თეატრი, კაუნასი). ამ თეატრის სცენაზე გამოდიოდა 1958-მდე. მისი რეპერტუარი ვრცელი იყო. პ-ის ერთ-ერთი საუკეთესო პარტიაა გრიშკა ოტრეპიევი (მუსორგსკის ოპერა „ბორის გოდუნოვი", სსრკ სახელმწ. პრემია, 1951). გასტროლებს მართავდა საზღვარგარეთ (1925—28 თ. შალიაპინთან ერთად). სსრკ II—IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**პეტრაუსკასი** მიკას (13. X. 1873, დაბა პალუშე, ახლანდ. იგნალინის რ-ნი, — 23. III. 1937, კაუნასი), ლიტველი კომპოზიტორი, დირიჟორი, მუსიკის მოღვაწე. კ. პეტრაუსკასის ძმა. 1906 დაამთავრა პეტერბ. კონსერვატორია. პეტერბურგში დააარსა ხალხ. სიმღერის გუნდი. იქვე 1903 დადგა თავისი ოპერეტები „საკვამურის მწმენდავი და მეწისქვილე", „ადამი და ევა". 1906 ვილნიუსში დადგა ოპერა „ბირუტე" (პირველი ლიტვ. მუს. სპექტაკლი). 1906 გაემგზავრა საზღვარგარეთ. შვეიცარიაში დაწერა სიმღერები რევოლუციონერი პოეტების ლექსებზე. 1918 აშშ-ში დაიდგა პ-ის ოპერა „ეგლე—ანკარათა დედოფალი" და რამდენიმე ოპერეტა. 1920 დაბრუნდა სამშობლოში. პ. 2 ოპერის, მრავალი ოპერეტის, 150-მდე სიმღერის ავტორია.

**პეტრაშეველები,** პეტრაშევსკის მიმდევართა საზოგადოება, წრე ახალგაზრდებისა, რ-ებიც XIX ს. 40-იან წლებში პეტერბურგში მ. *პეტრაშევსკის* ბინაზე იკრიბებოდნენ. ძირითადად იყვნენ უტოპიური სოციალისტები და დემოკრატები, იდგნენ რევ. დემოკრ. ბანაკის სათავეებთან, რ-ის იდეოლოგები იყვნენ ბ. ბელინსკი და ა. გერცენი. ვ. ი. ლენინის სიტყვით, პ-ით იწყება რუს. სოციალ. ინტელიგენციის ისტორია. პ-ს არ გააჩნდა პროგრამა და ორგანიზაცია. დემოკრ. და უტოპიური სოციალიზმის იდეების პროპაგანდის პირველი ცდა იყო პ-ის მიერ უცხო სიტყვათა ჯიბის ლექსიკონის გამოცემა (1845—46, ნაკვ. I—II). საფრ. 1948 რევ. გავლენით პ. შეუდგნენ პოლიტ. პრობლემების განსჯას.

პროვოკატორის დასმენით 1849 წ. 23 აპრ. პ. დააპატიმრეს. 123 დაპატიმრებულიდან 22 გაასამართლა სამხ. სასამართლომ, 21-ს მიუსაჯეს დახვრეტა. 1849 წ. 22 დეკ. დასახვრეტად გამზადებულებს სასჯელი შეუცვალეს და გადაასახლეს სხვადასხვა ვადით. 1856 ამნისტიის შედეგად პ. გაათავისუფლეს და ყველა (პეტრაშევსკის გარდა) აღადგინეს სამოქალაქო უფლებებში.

პ-ის მსოფლმხედველობის საერთო წანამძღვრების მიუხედავად მათი შეხედულებები საკმაოდ განსხვავებული იყო. ეს ეხებოდა პოლიტ, ფილოს., ეკონ. და სხვა სფეროებს. პ-ის იდეები იმ დროის ბევრი გამოჩენილი მწერლის შემოქმედებაში აირეკლა.

*ლიტ.*: Лейкина-Свирская В. Ф., Петрашевцы, М., 1965.

**პეტრაშევსკი** [ბუტაშევიჩ-პეტრაშევსკი) მიხეილ ვასილის ძე 1 (13). XI. 1821, პეტერბურგი, — 7 (19). XII. 1866, სოფ. ბელსკოე, ახლანდ. კრასნოიარსკის მხარე], რუსი რევოლუციონერი. დაამთავრა ცარსკოე-სელოს ლიცეუმი (1839) და პეტერბ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი (1841). მსახურობდა საგარეო საქმეთა სამინისტროში. 1844-იდან პ-ს ბინაზე ეწყობოდა კრებები, რ-ებმაც „პარასკევების" სახელით მალე მიიპყრო პროგრ. საზ-ბის ყურადღება. პ. თავს თვლიდა შ. ფურიეს


პეტრარკა. „ლექსები" (ვენეცია. 1756). ფრონტისპისი. ფ. ფონტეასოს გრავიურა.

მოწაფედ და გამოდიოდა რუს. პოლიტ. წყობის დემოკრატიზაციისა და გლეხთა განთავისუფლების მომხრედ. 1849 დააპატიმრეს, მიუსაჯეს დახვრეტა, შეუცვალეს უვადო კატორღით და გადაასახლეს ალმ. ციმბირში.

**პეტრე** (ბერძნ. Petros, სიტყვასიტყვით— კლდე, ქვა; ზედწოდება, ნამდვილი სახელია ს ი მ ო ნ ი), მოციქული ქრისტიანულ რელიგიაში, იესო ქრისტეს უახლოესი მოწაფე. მეთევზე. მათეს სახარების მიხედვით, პ-მ პირველმა აღიარა იესო ქრისტე მესიად, რის გამოც მან იესო ქრისტესაგან მიიღო ზედწოდება „კლდე“, რ-საც უნდა დაფუძნებოდა ეკლესია. სახარებაშივე არის მოთხრობილი პ-ს მიერ ქრისტეს სამგზის უარყოფის ამბავი. „საქმე მოციქულთას“ მიხედვით, ქრისტეს ჯვარცმის შემდეგ პ. ჩასდგომია სათავეში იერუსალიმის თემს, პირველად მას უქადაგია სახარება წარმართთა შორის, ქადაგებით შემოუვლია იუდეა და გალილეა. ანტიოქიაში ეკლესია აუგია და თვითონ ყოფილა მისი პირველი ეპისკოპოსი. შემდგომ იგი სამოღვაწეოდ რომში გადასულა. იმპ. ნერონის მიერ ქრისტიანების დევნის დროს პ. შეუპყრიათ და ჯვარს უცვიათ (დაახლ. 65), მისივე თხოვნით თავდაღმა გაუკრავთ. პ. ითვლება რომის პირველ ეპისკოპოსად. კათოლ. ეკლესია ცდილობს წარმოადგინოს „მოციქულთა მამამთავრად“ და ქრისტეს მოადგილედ დედამიწაზე, ხოლო რომის პაპი — მის მემკვიდრედ. 1940—49 ვატიკანმა არქეოლ. გათხრები ჩაატარა პ-ს აკლდამის აღმოსაჩენად (რომში III ს-იდან გავრცელებული ლეგენდის საფუძველზე). პ-ს მიეწერება ორი ეპისტოლე, მაგრამ საეჭვოდ მიაჩნიათ მისი ავტორობა, ერთს ათარიღებენ 90—95 წლით, მეორეს — II ს. II ნახევრით. პ-ს სახელთანაა დაკავშირებული მიმდინარეობა ადრინდელ ქრისტიანობაში, ე. წ. პეტრინიზმი, რ-ის მიმდევრებიც მოითხოვდნენ ქრისტიანობაში იუდაიზმის ზოგიერთი ელემენტის შენარჩუნებას.


პეტრე I.

**პეტრე,** ქართლის პირველი კათალიკოსი დაახლ. V ს. 60—70-იან წლებში, ეროვნებით ბერძენი. ჯუანშერის (XI ს.) ცნობით, პ. წინათ ქ. ნაზიანზში იყო მღვდლად; ბიზანტიის წინააღმდეგ ირან-საქართვ. ომის დროს ვახტანგ გორგასალმა საიდუმლოდ გაგზავნა მოციქულად ბიზანტიაში. პ-მ ხელი შეუწყო ბიზანტიასა და საქართველოს შორის მშვიდობიანი და მეგობრული ურთიერთობის დამყარებას. კათალიკოსად დანიშნა ვახტანგ გორგასალმა, აკურთხეს საბერძნეთში.

*წყარო:* ჯ უ ა ნ შ ე რ ი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ბ. ლომინაძე.*

**პეტრე,** საქართველოს მწიგნობართუხუცესი XI ს. მესამე მეოთხედში, ერისკაცობაში პეტრიკი. პ-ს ღვაწლი მიუძღვის ბიზანტ.-საქართვ. პოლიტ.-კულტ. ურთიერთობის განმტკიცებაში. 1054 პ. და მისი ძმა იოანე (შემდგომში ჭყონდიდელი მთავარეპისკოპოსი) ბაგრატ IV-სა და დედოფალ მარიამს ახლდნენ კონსტანტინოპოლში ბიზანტ. იმპერატორთან. იქიდან პ-სა და მის ძმას მატერ. დახმარება გაუწევიათ ათონის ქართ. მონასტრისათვის, რისთვისაც მათ დაუწესეს აღაპი. პ-მ ერისკაცობაშივე მიიღო პატრიკის ტიტული. 1065 უკვე ბერია და იხსენიება როგორც „პეტრეპატრიკი პეტრიკ ყოფილი“. 1065 პ. ძმასთან ერთად კონსტანტინოპოლში ახლდა უფლისწულ მართას, ძმებმა საალაპე დღე დააწესეს გიორგი მთაწმიდლის სახელზე. 1085 იხსენიება როგორც „პეტრე ვესტი და მწიგნობართუხუცესი“.

*წყარო:* ათონის ივერიის მონასტრის 1074 წ. ხელთნაწერი აღაპებით, ტფ., 1901; ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა, თ. ჟორდანიას გამოც., ტფ., 1892; ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, ილ. აბულაძის რედ., წგნ. 2, თბ., 1967.

*ლიტ.:* ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 3, თბ., 1966.

*ბ. ლომინაძე.*

**პეტრე I** დ ი დ ი [30. V. (9. VI), 1672, მოსკოვი, — 28. I (8. II), 1725, პეტერბურგი], რუსეთის მეფე (1682-იდან), იმპერატორი (1721-იდან), სახელმწ. მოღვაწე, სარდალი, დიპლომატი. მეფე ალექსი მიხეილის ძის ერთადერთი ვაჟი მეორე ქორწინებიდან (ნატალია ნარიშკინასაგან).

პეტრემ პირველდაწყებითი განათლება ოჯახში მიიღო. ჯანმრთელი, ცნობისმოყვარე, ნიჭიერი ყრმა მეფის ინტერესები მრავალფეროვანი იყო—წიგნები, ხელოსნობა, სამხ. თუ საზღვაო საქმე. მისი შეხედულებების ჩამოყალიბებაში დიდი როლი შეასრულეს მოსკოვში მცხოვრებმა უცხოელებმა, რ-თა ნაწილი (ფ. ლეფორტი, პ. გორდონი, ი. ბრიუსი და სხვ.) შემდეგ პ. I-ის უახლოესი თანამზრახველი და თანამებრძოლი გახდა. მათი თაოსნობით და ყრმა მეფის დიდი ენთუზიაზმით შეიქმნა ე. წ. „შესაქცევარი“ სამხ. რაზმები, რ-თა საფუძველზე შემდეგ ჩამოყალიბდა რუს. გვარდია და რეგულარული არმია. 1688—93 ჰოლანდიელი ოსტატის ფ. ტიმერმანის ხელმძღვანელობით პ. I სწავლობდა ხომალდების აგებასა და მართვას. 1697—98 საზღვარგარეთ მოგზაურობის დროს ეუფლებოდა საარტ. საქმეს და კვლავ გემთმშენებლობას. პ. I უდიდეს ინტერესს იჩენდა ევრ. ტექ. კულტურისადმი, იწვევდა ოსტატებსა და სწავლულებს, უცხოეთში სასწავლებლად გზავნიდა რუს თავად-აზნაურთა შვილებს.

1689 სოფიო ალექსის ასულმა სცადა მოეწყო ამბოხება ძმის წინააღმდეგ, მაგრამ პ. I-მა ჩაახშო ეს ამბოხება და ქვეყნის ფაქტობრივი მმართველი გახდა, ხოლო 1696, უფროსი ძმის ივანეს გარდაცვალების შემდეგ, ერთპიროვნული მეფე. პ. I-მა თავისი საქმიანობით დაადასტურა, რომ ზედმიწევნით სწორად ესმოდა რუს. განვითარების პერსპექტივები. ამის მოწმობა იყო მისი საშინაო და საგარეო პოლიტიკა და კულტ. საქმიანობა, რაც განაპირობა რუს. განვითარების ისტ. კანონზომიერებებმა. პ. I-ის რეფორმები ხორციელდებოდა მწვავე კლასობრივი და შინაკლასობრივი ბრძოლის პირობებში. ამ ბრძოლას შეეწირა პეტრეს ვაჟი ალექსი, რ-იც სახელმწ. ღალატის ბრალდებით სიკვდილით დასაჯეს (1718).

პ. I-ის საშინაო რეფორმები გამიზნული იყო მემამულეთა კლასის ამაღლებისათვის და ახლად ჩამოყალიბებული ვაჭართა კლასის განვითარებისათვის, სავაჭრო და მანუფაქტურული ბურჟუაზიის ზრდისათვის. 1714 კანონით ერთმემკვიდრეობის შესახებ გათანაბრდა მამული და საკარგავი, რითაც განმტკიცდა მიწაზე მამულის საკუთრება. 1722 რანგთა ტაბელით დაწესდა სამოქალაქო და სამხ. სამსახურის წესი, რ-ის ძალით დაწინაურება ხდებოდა არა წარმოშობის, არამედ პირადი ღირსების მიხედვით. პ. I ყოველმხრივ უწყობდა ხელს ფ-კა-ქ-ნების დაარსებას, ვაჭრობის აღმავლობას. სახელმწ. აპარატის რეფორმებმა რუსეთი გადააქციეს ჩინოვნიკურ-თავადაზნაურულ მონარქიად. ბოიართა სათათბირო შეცვალა სენატმა (1711), „პრიკაზები“— კოლეგიებმა (1718), საპატრიარქო — სინოდმა (1721) და ა. შ. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ადმ. რეფორმებსაც, რ-ის შედეგად რუსეთი დაიყო 10 გუბერნიად (1708—09) და 47 პროვინციად (1719). პ. I-მა საფუძველი ჩაუყარა ქალაქ პეტერბურგს და 1712 დედაქალაქად აქცია. 1721 რუსეთი იმპერიად გამოაცხადეს.

პ. I-მა დიდი ყურადღება დაუთმო რუს. საგარეო პოლიტ. ამოცანების გადაჭრას — ზღვებზე გასასვლელის მოპოვებასა და ევროპასთან მჭიდრო კავშირის დამყარებას. ამ მიზანს ემსახურებოდა მისი პირველი ომი ოსმალეთთან, ე. წ. აზოვის ლაშქრობები (1695—96). ოსმალეთთან ომი დამთავრდა 1700 კონსტანტინოპოლის ზავით — რუსეთი გავიდა აზოვის ზღვაზე, მაგრამ ეს არ წყვეტდა შავ ზღვაზე გასვლის პრობლემას. შემდეგ პ. I-მა მთელი ყურადღება გადაიტანა ბალტიისპირეთის პრობლემაზე. 1697—98 დიდი ელჩობის დროს პ. I-მა შექმნა ანტიშვედური კოალიცია და 1700 შვედებთან ომი დაიწყო. ეს ომი, რ-იც 1700—21 ჩრდილოეთის ომის სახელით არის ცნობილი, რუს. სრული გამარჯვებით დასრულდა და რუსეთი საბოლოოდ დამკვიდრდა ბალტიის ზღვაზე. ამ ომის მსვლელობაში გამოიკვეთა პ. I-ის სამხ. და დიპლ. ნიჭი. მან შექმნა რუს. რეგულარული არმია და სამხ.-საზღვაო ფლოტი, რ-თა განმტკიცებას ემსახურებოდა რეკრუტით გაწვევის სისტემა (1705), სამხ. (1716) და საზღვაო (1720, 1722) წესდებანი, სამხ. მრეწვ. შექმნა და ა. შ. პ. I-მა უარი თქვა ომის ერთი დაკვრით, გენ. ბრძოლით დამთავრების სტრატეგიაზე და უპირატესობა მიანიჭა ქვეყნის ძალების სრულ მობილიზაციას ხმელეთზე და ზღვაზე მეთოდური უპირატესობის მოსაპოვებლად, რასაც საბოლოო გამარჯვება უნდა მოეტანა. მას არც დროებითი მარცხი აშინებდა. პირიქით, აზოვთან (1695) თუ ნარვასთან (1700) განცდილი მარცხის შემდეგ პ. I-მა ენერგიულად დაიწყო ახ. კომპანიისათვის მზადება. ამავე დროს იგი ოსტატურად ატარებდა ცალკეულ ბრძოლებს (პოლტავა, ლესნაია, განგუტი).

პ. I-ის თვალსაჩინო დიპლ. ნიჭი არაერთგზის გამომჟღავნდა ოსმალეთთან თუ ევრ. ქვეყნებთან ურთიერთობის დროს.

პ. I -ის ინტერესები არ იფარგლებოდა ევროპით, იგი აღმ-კენ გზების გაკვლევასაც გულისხმობდა. ამ მიზანს ემსახურებოდა პ. I-ის ლაშქრობა კასპიისპირეთში. ლაშქრობის დიპლ. მომზადება მიანდო ა. ვოლინსკის, რ-მაც კავშირი დაამყარა ქართლის მეფე ვახტანგ VI-თან და, რასაკვირველია, პ. I-ის თანხმობით, ირანის წინააღმდეგ ერთობლივ ომში მონაწილეობისათვის შეიპირა. 1722 ივლისში რუს. არმია და ფლოტი თვით პ. I-ის სარდლობით კასპიისპირეთის დაპყრობას შეუდგა. იმავე წლის აგვ-ში ვახტანგ VI ქართველ-სომეხთა გაერთ. ჯარით განჯას ჩავიდა და ელოდა პ. I-ს. მაგრამ სურსათისა და სასმელი წყლის ნაკლებობამ, სიცხემ და ავადმყოფობამ მძიმე მდგომარეობაში ჩააყენა რუს. არმია. პ. I-მა უარი თქვა ლაშქრობის გაგრძელებაზე და ასტრახანში დაბრუნდა. 1723 რუს. ჯარმა კასპიის ზღვის სანაპიროები დაიკავა, მაგრამ ოსმალეთის გამოსვლამ და პ. I-ის მემკვიდრეების უნიათო პოლიტიკამ ლაშქრობის შედეგები მკვეთრად შეამცირა.

დიდი გარდაქმნები მოხდა კულტ. და განათლების სფეროში: დაარსდა საერო სკოლები, გაჩნდა სამედ.-ქირურგ., მათ., სანავიგაციო, საინჟინრო და საარტ. სასწავლებლები, საზღვაო აკადემია, გაიხსნა პირველი რუს. მუზეუმი (კუნსტკამერა) საჯარო ბიბლიოთეკითურთ. 1700 შემოიღეს ახ. კალენდარი — ახალი წელი დაიწყო 1 იანვარს (1 სექტ. ნაცვლად). 1703 გამოვიდა პირველი რუს. გაზეთი. 1725 გაიხსნა პეტერბ. მეცნ. აკადემია. პ. I-ის უშუალო ინიციატივით ჩატარდა რამდენიმე გეოგრ.-კარტოგრაფიული ექსპედიცია. პ. I-ის რეფორმები კულტ. დარგში ტარდებოდა დას. ევრ. კულტ. გავლენით და ემსახურებოდა რუს. დაწინაურებას.

პ. I-მა შემოიკრიბა ნიჭიერი, ერთგული მოღვაწენი, რ-თა შორის საპატიო ადგილი ეჭირა ქართვ. ბატონიშვილს ალექსანდრე არჩილის ძეს. იგი თან ახლდა პ. I-ს საზღვარგარეთ. მიიღო შესაფერისი განათლება და დაინიშნა რუს. არტილერიის პირველ სარდლად (ფელდცეიხმაისტერი).

თვით პ. I დაჯილდოებული იყო დიდი მოღვაწის ყველა თვისებით — გონებით, ნებისყოფით, ენერგიით, ფართო აზროვნებით

ოპტიმიზმით, მიზანდასახულობით, შრომისმოყვარეობით, სიმამაცით, თავისუფალი იყო რელიგ. ფანატიზმისა და ფატალიზმისაგან, ამავე დროს იყო ფიცხი, სასტიკი და შეუბრალებელი.

პ. I ისტორიაში შევიდა, როგორც პროგრ. სახელმწ. და სამხ. მოღვაწე, რ-მაც უდიდესი ძვრები მოახდინა რუს. ისტ. განვითარების პროცესში.

*წყარო:* Письма и бумаги императора Петра Великого, т. 1—11, СПб.—М.—Л., 1887—1964.

*ლიტ.:* Петр Великий. Сб. ст., М., 1947.

*ნ. ნაკაშიძე.*

**პეტრე II** ალექსის ძე [12 (23). X. 1715, პეტერბურგი, — 18 (29). I. 1730, მოსკოვი], რუსეთის იმპერატორი 1727-იდან, მეფისწულის ალექსი პეტრეს ძის ვაჟი, პეტრე I-ის შვილიშვილი. ა. მენშიკოვის გადასახლების შემდეგ ძვ. არისტოკრატიის (თ-დი დოლგორუკოვები და სხვ.) გავლენით თავი გამოაცხადა პეტრე I-ის გარდაქმნების მოწინააღმდეგედ. მისი გარდაცვალების შემდეგ შეწყდა რომანოვთა დინასტიის მამაკაცთა ხაზი.

**პეტრე III** თეოდორეს ძე, კარლ პეტრე ულრიხ [10 (21). II. 1728, კილი, გერმანია, — 7 (18). VII. 1762, როფშა, პეტერბ. მახლობლად], რუსეთის იმპერატორი 1761—62. პეტრე I-ის ქალიშვილის, ანა პეტრეს ასულისა და ჰოლშტაინ-გოტორპის ჰერცოგის ვაჟი. 1742 იმპ. ელისაბედ პეტრეს ასულმა იგი ტახტის მემკვიდრედ გამოაცხადა. 1745 პ. III შეუღლდა პრინცესა სოფია ფრედერიკა ავგუსტა ფონ ანჰალტ-ცერბსტთან (მომავალი იმპ. ეკატერინე II). პ. III იყო პრუსიის მეფის ფრიდრიხ II-ის თაყვანისმცემელი. რუს. ეროვნ. ინტერესების უგულებელყოფის გამო პ. III ტახტიდან ჩამოაგდეს, როფშაში გაასახლეს, სადაც ეკატერინეს ბრძანებით მოკლეს. პ. III-ის სახელით ისარგებლა ბევრმა თვითმარქვიამ, მ. შ. ე. *პუგაჩოვმა.*

**პეტრე გელათელი,** XII ს. ქართველი ჰიმნოგრაფი. მოღვაწეობდა გელათში. მისი ნაწერებიდან ჩვენამდე მოღწეულია მხოლოდ ორი იამბიკო. ერთში შექებულია იოანე პეტრიწი, მეორეში — „კლემაქსის“ ავტორი იოანე სინელი. იამბიკოები ჩართულია „კლემაქსის“ პეტრიწისეულ პროზაულ თარგმანში (XIII ს. ხელნაწერი — ხელნაწ. ინ-ტი, A-39). ანტონ I კათალიკოსის აზრით, „სტიხნი პეტრესნი“ ჰგავანან იეზეკიელის, იოანე ფილოსოფოსის და ეფრემ ქართველთა მნათობის ლექსებს და „ესეც კმა ქებადო“.

*თხზ.* იხ.: ძველი ქართული ლიტერატურის ქრესტომათია, შედგ. ს. ყუბანეიშვილის მიერ, [ტ.] 1, თბ., 1946.

*ლიტ.:* იოანე პეტრიწი, სათნოებათა კიბე, ი. ლოლაშვილის გამოც., თბ., 1968; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ი. ლოლაშვილი.*

**პეტრე დიდის ყურე,** იაპონიის ზღვის ყურე რსფსრ პრიმორიეს მხარის ნაპირთან. სიგრძე 80 *კმ,* სიგანე სამხრ-ით დაახლ. 200 *კმ.* ნაპირები შეჭრილ-შემოჭრილია წარმოიქმნება ყურეები: ამურის, უსურის, პოსიეტის, „სტრელოკი“, „ვოსტოკი“ და „ამერიკა“. ზამთარში ყინულით არის დაფარული. ყურის ნაპირებზეა ქ. ვლადივოსტოკი, ნავსადგური ნახოდკა.

**პეტრე იბერი** (411 — 491 წწ.), გამოჩენილი ქართველი თეოლოგი და ფილოსოფოსი, ქრისტიანული ნეოპლატონიზმის ფუძემდებელი და თვალსაჩინო წარმომადგენელი. ერისკაცობაში მურვანი (სირიული წყაროებით — ნაბარნუგი), იყო იბერიის მეფის ბუზმარის შვილი, ბაკურ დიდის შვილიშვილი. მის აღმზრდელად კოლხეთიდან მოუწვევიათ ცნობილი ქართვ. ფილოსოფოსი მითრიდატე ლაზი. მურვანი ამალითურთ 423 ბიზანტ. კეისრის თეოდოსიუს II-ის მოთხოვნით მძევლად წარგზავნეს კონსტანტინოპოლს. აქ ქართვ. უფლისწულის სწავლა-აღზრდის საქმეს მითრიდატე ლაზთან ერთად ხელმძღვანელობდა კეისრის მეუღლე დედოფალი ევდოკია. მურვანს ბავშვობიდანვე დიდი ნიჭი გამოუჩენია და ბრწყინვალე განათლება მიუღია, შეუთვისებია „ყოველივე სწავლულება, საეკლესიო და საფილოსოფოსო“ (ქართლის ცხოვრება). ცნობების თანახმად, მურვანი ბიზანტიაში უსმენდა გამოჩენილ სწავლულებსა და ფილოსოფოსებს. მისი ბიოგრაფის ზაქარია ქართველის გადმოცემით, უფლისწულს თავისი განსწავლულობით, ბერძნულის ცოდნითა და გონებამახვილობით განცვიფრებაში მოჰყავდა მეფე და სასახლის ფილოსოფოსები. იერუსალიმში ყოფნის დროს მას შესანიშნავად აუთვისებია სირიული ენა და მწერლობა. სამშობლოდან მოწყვეტილ მურვანს არ აკმაყოფილებს იმპერატორის სასახლე, მისი დიოფიზიტური იდეოლოგია, გაბატონებული წრეების ცხოვრების წესი, რის გამოც იგი რამდენიმე ქართველთან ერთად გაიპარა სასახლიდან და პალესტინაში გადასახლდა. მათ შორის მითრიდატე ლაზისა და ზაქარია ქართველის ყოფნა წყაროებითაა დადასტურებული. იერუსალიმში მურვანი და მითრიდატე აღიკვეცნენ ბერებად, გამოიცვალეს სახელები (მურვანი — პეტრე, ხოლო მითრიდატე — იოანე). 445 ისინი აკურთხეს მღვდლებად. მათ შემოიარეს ახლო და შუა აღმოსავლეთის მრავალი ქვეყანა, დამკვიდრდნენ მაიუმში ქ. ღაზის მახლობლად, სადაც ეწეოდნენ დიდ ფილოს.-იდეოლოგიურ მოღვაწეობას. პ. ი. გახდა ერთ-ერთი უსაჩინოესი წარმომადგენელი V ს. II ნახ. ფილოს.-თეოლ. აზროვნებისა. 452 პ. ი. მაიუმის ეპისკოპოსად დაინიშნეს. ზაქარია რიტორი მას „მსოფლიოში განსაცვიფრებლად სახელგანთქმულ ადამიანს“ უწოდებდა, იოანე რუფუსი კი — „ჩვენს პავლეს“, „მეორე მოციქულ პავლეს“ და „მეორე მოსეს“, ხოლო ზაქარია ქართველის გამოთქმით, „იგი იყო მშვენება და დიდება საქართველოსი და მცველი მთელი ქვეყნისა“. იერუსალიმში პ. ი-მა ააშენა ქართველთა მონასტერი და შექმნა სკოლა, რ-ის ბირთვს სირიაში მყოფი ქართველები შეადგენდნენ. სკოლაში იყვნენ არაქართველებიც: ბერძნები, სირიელები და სხვ. არსებობს მოსაზრება, რომ ამ სკოლაში სწავლამიღებული ქართველები VI ს-ში სამშობლოში დაბრუნდნენ, რაც ქართულ ისტორიოგრაფიაში *ასურელ მამათა* მოსვლის სახელითაა ცნობილი.

პ. ი. ავტორია დიდმნიშვნელოვანი წიგნებისა, თუმცა მისი სახელით ჩვენამდე ეს წიგნები არ არის მოღწეული. პ. ი-ის ბიოგრაფების მიერ მოწოდებული ცნობების საფუძველზე შ. *ნუცუბიძემ* და ე. ჰონიგმანმა იგი აღიარეს *არეოპაგიტიკის* ავტორად.

პ. ი-ის თეორ. მოღვაწეობა დამაკავშირებელი ხიდია ანტიკურობისა ქრისტიანობასთან. საჭირო იყო ანტ. ფილოს. სათანადო გადამუშავება და მკაცრი რედაქტირება, რის შედეგად იგი ქრისტიანობისათვის მისაღებ ფორმას შეიძენდა და ანტ. ფილოს. უკანასკნელი წარმომადგენლის — *პროკლე* დიადოქოსის მიერ მიღებულ ძირითად შედეგებსაც შეინარჩუნებდა. ეს ისტ. ამოცანა პ. ი-მა საკმაო წარმატებით გადაჭრა. მისი ზოგიერთი შეხედულება ეკლესიისათვის მიუღებელი აღმოჩნდა. პ. ი-მა ნეოპლატონური მოძღვრება წყვებათა ანუ „სირათა“ შესახებ შეცვალა აუცილებლობასთან დაკავშირებული იერარქიის პრინციპით, რ-ის მიხედვით, პირველი მიზეზიდან გამოიყვანებოდა პირველი შედეგი და არა არსებობის ყველა საფეხური. ასე გაგებული იერარქიის პრინციპი ეკლესიისათვის მიუღებელი იყო. პ. ი-ის მოძღვრება ადამიანის ღმერთამდე ამაღლებისა და ყველა საგნის ღმერთთან დაბრუნების შესახებ განზე ტოვებდა ქრისტ. წარმოდგენებს საიქიო მიზღვის, მონანიების, ტანჯვისა და გამოსყიდვის შესახებ.

პ. ი-ის ისტ. დამსახურებაა ნეგატიური თეოლოგიისა და დიალექტიკის თეორიის ჩამოყალიბება. მისი აზრით, შეუძლებელია ღმერთის როგორც უსასრულობის დადებითი განსაზღვრა, რადგან ღმერთი ყოველგვარ დადებით განსაზღვრებაზე მაღლა დგას. ამიტომ ჩვენ ის კი არ ვიცით, თუ რა არის ღმერთი, არამედ ის, თუ რა არ არის იგი. ღმერთის შესახებ ჩვენ ვერ ვიტყვით, რომ ის არსებობს, რადგან ღმერთი მეტია არსებობაზე. ღმერთის ბუნება მოითხოვს არყოფნას. ამის გამო, პროკლესაგან განსხვავებით იგი ღმერთის უარყოფით დახასიათებას უფრო შესაფერისად თვლიდა, ვიდრე დადებითს.

პ. ი-ის თვალსაზრისით, ღმერთის ნეგატიური გზით შემეცნება ემყარება საზღვრების მოხსნას ქვეყანასა და ღმერთს შორის. ქვეყნის საფეხურების შემეცნებით და ღმერთამდე ამაღლებით დადგინდება, თუ რა არ არის ღმერთი, ამასთან, მოიხსნება საზღვარი ღმერთსა და იმას შორის, რაც არ არის ღმერთი და ამით ღმერთამდე ამაღლებული აღმოჩნდებით, მაგრამ ეს მაინც არ არის ღმერთის წვდომის ერთადერთი გზა. არის მეორე გზაც — ღმერთის უშუალო ჭვრეტა მისტ. ექსტაზის გზით — როცა უსასრულოს შეცნობა სასრული ადამიანის მიერ ჩვეულებრივი გზებით მიუღწეველია. თუმცა მისტ. ექსტაზის გზა მაინც ვერ იძლევა გარანტირებულ შედეგს, ასეთი სახის მისტიკა პ. ი-თან ერთგვარ საეკლ. ოპოზიციასაც კი ქმნიდა.

პ. ი. ნეგატიურად წყვეტს სიკეთისა და ბოროტების მიმართებას. ბოროტება არაა სუბსტანციური, იგი უკმარობაა და არ არსებობს სიკეთისგან დამოუკიდებლად. უარყოფით თეოლოგიაში დიალექტიკის გამოყენებამ პ. ი. ნებით თუ უნებლიედ ეკლესიისათვის მიუღებელი მრავალი პროგრესული იდეის აღიარებამდე მიიყვანა, რისთვისაც მას ეკლესია ხშირად ივიწყებდა. ქართ. ეკლესიამაც პ. ი-ს დიდხანს ზურგი შეაქცია და მხოლოდ XII—XIII სს. მიჯნაზე აღიარა და წმინდანადაც შერაცხა, მაგრამ წინასწარვე დიოფიზიტად გამოაცხადა. მანამდე ქართ. წყაროები მის შესახებ დუმდა.

*თხზ.:* პეტრე იბერიელი (ფსევდო-დიონისე არეოპაგელი), შრომები, თარგმანი ეფრემ მცირისა, ს. ენუქაშვილის გამოც., თბ., 1961.

*ლიტ.:* ნუცუბიძე შ., პეტრე იბერი და ანტიკური ფილოსოფიური მემკვიდრეობა, შრომები, ტ. 5, თბ., 1975; ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 3, თბ., 1973, გვ. 103—113; ძველი ქართული ლიტერატურის ქრესტომათია, შედგ. ს. ყუბანეიშვილის მიერ, [ტ.] 1, თბ., 1946; Марр Н. Я., Житие Петра Ивера, царевича-подвижника и епископа Майюмского V века, «Православный палестинский сборник», 1896, т. 16, в. 2.

*გ. ნემსაძე.*

**პეტრე I კარაგეორგიევიჩი** (Петар I Карађорђевић) (11. VII. 1844—16. VIII. 1921), მეფე სერბიისა 1903—18, 1918-იდან კი სერბის, ხორვატიისა და სლოვენიის *კარაგეორგიევიჩების* დინასტიიდან. სწავლობდა სენ-სირის და მეცის სამხ. სასწავლებლებში. პეტრე ლუკონიჩის სახელით მონაწილეობდა ჰერცეგოვინა-ბოსნიის აჯანყებაში (1875—78). 1914-იდან სახელმწიფოს მართავდა *ალექსანდრე I კარაგეორგიევიჩი;* პ. I კ. მხოლოდ ნომინალად ითვლებოდა მეფედ.

**პეტრენკო** პანტელეიმონ ანტონის ძე (1908, სოფელი კიევის მახლობლად, — 1936, თბილისი), უკრაინელი საბჭ. პოეტი, მთარგმნელი. 1931-იდან ცხოვრობდა ბათუმში, 1932-იდან — თბილისში. წერდა უკრ. და რუს. ენებზე, თარგმნიდა. განსაკუთრებით აღსანიშნავია ვეფხისტყაოსნის პეტრენკოსეული რუს. პოეტური თარგმანი (კ. ჭიჭინაძის მონაწილეობითა და რედაქციით გამოიცა 1938, 1939). პ-მ თარგმნა აგრეთვე ბესიკის, საიათნოვას, ქართვ. საბჭ. პოეტების თხზულებანი. პ-ს ლექსები გამოაქვეყნა ი. მეგრელიძემ (ჟურნ.

„Литературная Грузия", 1969, №1; გაზ. „ლიტერატურული საქართველო", 1969, 11 აპრილი; გაზ. „Литературна Україна", 1969, 1 მაისი; გაზ. „Вечерний Тбилиси", 1969, 21 ივნისი).

*ლიტ.*: მ ე გ რ ე ლ ი ძ ე ი., რუსთველოლოგები, თბ., 1970. *ი. მეგრელიძე.*

**პეტრე-პავლეს ციხესიმაგრე** (1917 თებ-მდე—სანქტ-პეტერბურგის, 1917 ნოემბ-მდე — პეტროგრადის), ლენინგრადში კურდღლის კ-ზე. მისი მშენებლობის დაწყების დღე — 1703 წ. 16 (27) მაისი ითვლება ქალაქის დაარსების თარიღად. XVIII ს-იდან გადაიქცა პოლიტ. საპატიმროდ, სადაც ათავსებდნენ თვითმპყრობელობის მოწინააღმდეგეებს. პირველად ამ დანიშნულებით პ.-პ. ც. თვით პეტრე I-მა გამოიყენა, როცა იქ ჩასვა საკუთარი ვაჟი ალექსი. 1725 ამ ციხეში ჩასვეს ეკონომისტი ი. პოსოშკოვი, 1741 — იმპ. ელისაბედის მოწინააღმდეგეები — ბირონი, მინიხი, ოსტერმანი. 1790 პ.-პ. ც-ის ტუსაღი იყო ა. რადიშჩევი. აქ ისხდნენ დეკაბრისტები (5 მათგანი აქვე ჩამოახრჩვეს), პეტრაშეველები, ნ. ჩერნიშევსკი, „ნაროდნაია ვოლიას" წევრები, შემდეგ სოციალ-დემოკრატები, ისკრელები, ხოლო 1917 თებ. რევ. შემდეგ — მეფის მთავრობის წევრები.

1924-იდან პ.-პ. ც. ისტ. რევ. მუზეუმია, — ლენინგრ. ისტ. მუზეუმის ფილიალი.

პ.-პ. ც-ის ისტ. და არქიტ. ძეგლთაგან შემონახულია: პეტრეს (1717—18, არქიტ. დ. ტრეზინი) და ნევის (1784—87, არქიტ. ნ. ლვოვი; კლასიციზმი) ჭიშკრები; კრონვერკი (1872-იდან — არტილერიის ისტ. მუზეუმი; 1752, გადაკეთებული — 1850, არქიტ. პ. ტამანსკი); ციხესიმაგრეშია პეტრე-პავლეს ტაძარი (1712—33, არქიტ. დ. ტრეზინი; ბაროკო), რ-შიც დაკრძალული არიან პეტრე I და სხვა რუსი იმპერატორები; აქვეა ზარაფხანა (1798—1806), მიაწერენ არქიტ. ა. პორტოს, სადაც ჭრიდნენ ოქროს, ვერცხლისა და სპილენძის მონეტებს; 1922-იდან ამზადებენ ორდენებსა და მედლებს.

**პეტრე პატრიკიოსი** (Petros Patrikios) (? — 563 შემდგომ), ბიზანტიელი ისტორიკოსი და დიპლომატი, თავისი დროის უგანათლებულესი ადამიანი და ბრწყინვალე ადვოკატი. იგი მალე დაწინაურდა სასახლის კარზე და წარგზავნეს იტალიაში ოსტგუთებთან მოსალაპარაკებლად. იუსტინიანე I-მა დააჯილდოვა მაგისტრის წოდებით. პ. პ. ავტორია ნაშრომისა „ისტორიანი", რ-მაც ფრაგმენტების სახით მოაღწია სხვა ისტორიკოსთა თხზულებებში.

**პეტრე I პეტროვიჩ ნეგოში** (Петар Петровић његош) (1747, ნეგუში, — 18. X. 1830, ცეტინე); ჩერნოგორიის გამგებელი 1781-იდან. სწავლობდა რუსეთში (1762—66). 1766-იდან არქიმანდრიტი, 1781-იდან მიტროპოლიტი. ხელმძღვანელობდა ოსმ. ულლისაგან ჩერნოგორიის ხალხის განთავისუფლებისათვის ბრძოლას. მის დროს ჩერნოგორიამ ფაქტობრივ დამოუკიდებლობას მიაღწია (1796). ესწრაფოდა ტომობრივი სეპარატიზმის მოსპობას და სახელმწ. ძალაუფლების განმტკიცებას. 1798 გამოსცა „ზაკონნიკი" (კანონთა კრებული). სათავეში ედგა ჩერნოგორიელთა რაზმებს, რ-ებიც რუს. საექსპედიციო ძალებთან ერთად ებრძოდნენ საფრ. ჯარებს 1805 ოკუპირებული დალმაციის გასათავისუფლებლად.

**პეტრე პირველის კუნძული**, კუნძული ბელინსგაუზენის ზღვაში. მერი ბერდის მიწის (ანტარქტიდა) სანაპიროდან დაშორებულია 400 *კმ*-ით. ფართ. დაახლ. 250 *კმ*². კუნძული ვულკ. წარმოშობისაა. უმთავრესად აგებულია ბაზალტებით. თითქმის მთლიანად დაფარულია ყინულით. უმაღლესი წერტილია ლარს კრისტენსენის პიკი (1200 *მ*). კუნძული აღმოაჩინა ფ. ბელინსგაუზენ—მ. ლაზარევის რუს. ექსპედიციამ 1821. სახელი ეწოდა პეტრე I-ის პატივსაცემად.

**პეტრე პირველის ქედი**, ქედი ტაჯ. სსრ-ში, მდ-ების სურხაბისა და ობიხინგოუს (ამუდარიის აუზი) შორის. სიგრძე 200 *კმ*, სიმაღლე 6785 *მ*-მდე (მოსკოვის პიკი). უმთავრესად აგებულია ქვიშაქვებითა და კონგლომერატებით. აღმ. ნაწილში არის მყინვარები. ქედის დას. ნაწილში დაბლა კაკლისა და ნეკერჩხლის ტყეებია, მაღლა— ღვიის ნათელი ტყე, მაღალბალახეული, სუბალპ. და ალპ. მდელოები.

**პეტრესკუ** (Petrescu) კამილ (9 ან 21. IV. 1894, ბუქარესტი, — 14. V. 1957, იქვე), რუმინელი მწერალი. რუმინ. სრ სახელმწ. პრემიის ორგზის ლაურეატი. რუმინ. სრ აკად. აკადემიკოსი (1948). თავის დრამებსა („ფერიების თამაში", 1916—18; „მიტიკე პოპესკუ", 1928 და სხვ.) და რომანებში („სიყვარულის ბოლო ღამე — ომის პირველი ღამე", 1930) მწერალი აღწერს მებრძოლი ინტელიგენტის ტრაგიკულ ბედს ბურჟ. სამყაროში. პ. სოციალ. რეალიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელია რუმინ. ლიტ-რაში (ტრილოგია „ნამდვილი ადამიანი", 1953—57).

**პეტრეს ციხე**, შუა საუკუნეების სიმაგრე აღმ. საქართველოში, ახლანდ. ბორჯომის რ-ნში, სოფ. ლიკანის პირდაპირ, მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირზე, მაღალ კლდოვან მთაზე. პ. ც-ის ადრინდ. სახელი უნდა იყოს ყვერბილის ციხე. ეკუთვნოდა ავალიშვილების ფეოდ. საგვარეულოს. დარაჯობდა ლიკანიდან ისტ. სოფლების ფაფისა და ნუასაკენ (ახლანდ. ქ. ბორჯომის უბნები) მტკვარზე გადამავალ ხიდსა და გზას. XVI ს-ში ოსმალთა მიერ *თორის* დაპყრობის შემდეგ პ. ც. ოსმალური ადმ. ერთეულის ცენტრი იყო. ამავე ხანებში პ. ც-ის რაბათი დაიცალა მოსახლეობისაგან. ციხე შედგებოდა ციტადელისა და მასთან დაკავშირებული ქვედა ეზოსაგან. პ. ც-ის გალავანსა და შიდაციხეს შორის შემორჩენილია სხვადასხვა ნაგებობის ნაშთები, შიდაციხეში — საცხოვრ. დარბაზების, ხაროების, ქვევრების ნანგრევებია. გალავანში დატანებულია სათოფურები და სალოდეები. ციხე მრავალჯერ შეუკეთებიათ; ზოგან გამოირჩევა ადრინდ. თარაზული წყობის კედლები. მათი თანადროულია (XI—XII სს.) ციხის ძირში ყვერბილის ნასოფლარი, ეკლესიითა და სასაფლაოთი.

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; ჯ ი ქ ი ა ს., გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი, წგნ. 3, თბ., 1958.

*ლიტ.*: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ბორჯომის ხეობა, თბ., 1957. *დ. ბერძენიშვილი.*

**პეტრიანი**, სოფელი დუშეთის რ-ნში (გრემისხევის სოფსაბჭო), მდ. ნარეკვავის (არაგვის მარჯვ. შენაკადი) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1020 *მ*, დუშეთიდან 24 *კმ*. დუშეთის საბჭ. მეურნ. (მეცხოველეობა). საშ. სკოლა, ფოსტა.

**პეტრიანოვ-სოკოლოვი** იგორ ვასილის ძე [დ. 5 (18). VI. 1907, სოფ. ბოლშაია-იაქშენი, ახლანდ. გორკის ოლქი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), სოციალ. შრომის გმირი (1971). მოსკ. სახელმწ. უნ-ტის დამთავრების შემდეგ (1930) მუშაობდა ლ. კარპოვის სახ. ფიზიკა-ქიმ. ინ-ტში, 1938-იდან განყ-ბის გამგე, 1947-იდან დ. მენდელეევის სახ. მოსკ. ქიმია-ტექნოლ. ინ-ტის პროფესორი. მისი ძირითადი შრომები ეხება აეროდისპერსიული სისტემების შესწავლას. შექმნა აეროზოლების ფილტრაციის ახ. მეთოდები, რ-ებსაც წარმოებაში იყენებენ. ჟურნალ „ხიმია ი ჟიზნის" მთავარი რედაქტორი (1964-იდან), სსრკ სახელმწ. პრემია (1941), ლენინური პრემია (1966). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.



ვ. პეტრიაშვილი.

**პეტრიაშვილი** ვასილ მოსეს ძე [20. II. (4. III). 1842, სოფ. წალასყური, ახლანდ. გარდაბნის რ-ნი, —26. VII (8. VIII), 1908, კარლსბადი, ახლანდ. კარლოვი-ვარი, ჩეხოსლ. სრ], ქართველი ქიმიკოსი. 1865 დაამთავრა თბილ. სასულიერო სემინარია და ჩაირიცხა ნოვოროსიის უნ-ტში (ოდესა), იურიდ. ფაკ-ტზე. პ. დაინტერესდა ქიმიითა და იმავე წელს გადავიდა ფიზიკა-მათ. ფაკ-ტის საბუნებისმეტყველო განყ-ბაზე. უნ-ტის დამთავრების შემდეგ (1870) მუშაობდა იქვე, ტექ. ქიმ. კათედრაზე; 1874-იდან დოცენტი, 1879-იდან პროფესორი; 1905—07 ნოვოროსიის უნ-ტის ფიზიკა-მათ. ფაკ-ტის დეკანი, ამავე უნ-ტის რექტორი (1907). 1873 მივლინებული იყო ბონში, ფ. ა. *კეკულეს* ლაბორატორიაში, 1878—81 კი—პარიზში პ. ე. მ. *ბერთლოსა* და შ. *ვურცთან*. 1870-იდან მუშაობდა ორგ. ქიმ. დარგში. შეისწავლა მრავალი აზონაერთი და დაადგინა მათი აგებულება. პ-ის შრომათა შორის განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ოქსი- და დიოქსიმალონმჟავათა ალნაგობის დადგენა. მან დაამტკიცა, რომ ნახშირბადის ერთ ატომთან შეიძლება არსებობდეს ჰიდროქსილის ორი ჯგუფი, ეს ეწინააღმდეგებოდა არსებულ შეხედულებებს და პრინციპული მნიშვნელობა ჰქონდა ორგ. ქიმიისათვის. პ-მა შეძლო დაემტკიცებინა, რომ რეაქციის სიჩქარე დამოკიდებულია ნივთიერებათა კონცენტრაციაზე. მან ცდებით დაამტკიცა, რომ რეაქციის სიჩქარე კლებულობს მორეაგირე ნივთიერებათა განზავებისა და დროის მიხედვით.

პ. დიდად იყო დაინტერესებული სას.-სამ. პროდუქტების ტექნოლ. და აგროქიმ. საკითხებით. მას ეკუთვნის ფუნდამენტური ნაშრომი „ძმრის წარმოება", მრავალი სამეცნ. სტატია მევენახეობისა და მეღვინეობის საკითხებზე.

პ. თანამშრომლობდა ქართ. პერიოდულ პრესაში. გაზ. „დროებაში", აქვეყნებდა პუბლიც. წერილებს პოლიტ., სოც. და ეკონ. საკითხებზე, ეწეოდა მეცნიერების პოპულარიზაციას. როგორც მისი წერილებიდან ჩანს, იგი თავისი შეხედულებით ახლოს იდგა თერგდალეულებთან. პ-ს ბელეტრისტული ნაშრომებიც აქვს.

პ-ს ურთიერთობა ჰქონდა მრავალ გამოჩენილ ქართვ. მოღვაწესთან — ა. წერეთელთან, ი. გოგებაშვილთან, ნ. ნიკოლაძესთან, ს. მესხთან და სხვ.

*ლიტ.*: ვასილ პეტრიაშვილი (კრებული), თბ., 1950; ი მ ნ ა ძ ე დ., პროფ. ვასილ მოსეს ძე პეტრიაშვილი, თბ., 1944; ნ ი კ ო ლ ა ძ ე რ., ორი მეგობარი, «მნათობი», 1944, № 1, 2; წ უ ლ ა ძ ე ე., ორი ქიმიკოსი, თბ., 1965; К а к а б а д з е В. М., В. М. Петриашвили (Петриев). К 100-летию со дня рождения, «Успехи химии», 1946, т. 15, в. 1. *კ. ჯაფარიძე.*

**პეტრის ბრძოლები**, ბრძოლები ქ. პეტრასთან *ეგრისის დიდი ომის* (542—562) დროს. 1. ბრძოლა ბიზანტიის და ირან-ეგრისის ჯარს შორის 542. ეგრისის მეფის *გუბაზ II-ის* მიწვევით ირანის ჯარი ეგრისში შევიდა. ირანისა და ეგრისის მხედრობა *პეტრას* მიადგა. ბიზანტიელთა სარდალმა იოანე ციბემ ხერხი იხმარა — უბრძანა პეტრის გარნიზონს უხმაუროდ ყოფნა. ირანის ჯარს, რ-საც ანიაბედი სარდლობდა, ციხე მიტოვებული ეგონა და თამამად მიადგა ზღუდეს. ბიზანტიელები მოულოდნელად ეკვეთნენ მათ და დაამარცხეს. მარცხის შემდეგ ირანელებმა შაჰის სარდლობით ყოველი მხრიდან მიიტანეს იერიში ციხეზე. ხანმოკლე ბრძოლის შემდეგ, როცა სტრატეგოსი იოანე ციბე დაიღუპა, ხოლო ირანელებმა გვირაბი გაიყვანეს და ერთ-ერთი კოშკი ჩამოანგრიეს, ბიზანტიელთა გარნიზონი დანებდა. პეტრაში ირანელთა ჯარი ჩადგა. 2. ბრძოლა ირანისა და ბიზანტია-ეგრისის ჯარს შორის 549, ირანელთა ბატონობა ბიზანტიელთა ულელზე მძიმე აღმოჩნდა. გუბაზ II-მ ახლა ბიზანტ. იმპერატორს სთხოვა დახმარება. იუსტინიანემ 8000 მეომარი გაგზავნა (აქე-

ლია 1.000 ჯარი) დაგისთეს საოცლობით. გუბაზისა და დაგისთეს გაერთ. ლაშქარმა ალყა შემოარტყა პეტრას. ირანის გარნიზონს სურსათი და საომარი მოწყობილობა საკმაო ჰქონდა, თან დამხმარე ძალას ელოდა ირანიდან მერმეროეს სარდლობით. გუბაზმა ახ. გეგმა შეიმუშავა, გადაწყვიტა ალყა არ მოეხსნა, დაგისთეს ეგრისში შესასვლელი გზები დაეცვა, თვითონ კი ქართლიდან ეგრისში გადასასვლელები ჩაეკეტა. დაგისთე პეტრას არ მოსცილდა, გზების დასაცავად კი მხოლოდ 100 კაცი გაგზავნა. მერმეროეს ადვილად გაფანტა მცირე რაზმი და პეტრისკენ დაიძრა. დაგისთემ ალყა მოხსნა და გაიქცა. მერმეროემ ციხე გაამაგრა და 3000 მეომარი ჩააყენა. 3. ბრძოლა ბიზანტია-ეგრისისა და ირანის ჯარს შორის 551, ბიზანტ. ჯარმა სარდალ ბესას მეთაურობით იერიში მიიტანა პეტრაზე. ქალაქს 2300 ირანელი იცავდა, ხოლო ბიზანტიელთა ჯარში 6000-მდე მეომარი იყო. გაიმართა სისხლისმღვრელი და ხანგრძლივი ბრძოლა. უდიდესი მსხვერპლის ფასად შეძლეს ბიზანტიელებმა ქალაქის აღება, მაგრამ ხუთასამდე ირანელი აკროპოლისში გამაგრდა და ბიზანტიელთა ტყვეობას ცეცხლში დაღუპვა ამჯობინა. ბიზანტიელებმა პეტრის ზღუდეები მიწასთან გაასწორეს, რომ მტერს ის მომავალში კვლავ არ დაეკავებინა.

*წყარო:* პ რ ო კ ო პ ი კ ე ს ა რ ი ე ლ ი, გუთებთან ომის შესახებ, წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ლიტ.:* გ უ ჩ უ ა ვ., გადაშენდომ წარსულს, თბ., 1967. *ნ. ლომოური.*

**პეტრიცკი** ანატოლი გალაქტიონის ძე [31. I (12. II). 1895, კიევი, — 6. III. 1964, იქვე], უკრაინელი საბჭ. ფერმწერი. სსრკ სახ. მხატვარი (1944). სკკპ წევრი 1943-იდან. სწავლობდა მოსკ. უმაღლეს სამხატვრო-ტექ. სახელოსნოში (1922—24), ასწავლიდა კიევის უმაღლეს სამხატვრო ინ-ტში (1946—59; 1947-იდან პროფესორი). როგორც თეატრის მხატვარმა, განიცადა კონსტრუქტივიზმის გავლენა. 1930-იანი წწ. I ნახევარში ქმნიდა თეატრ. კოსტიუმებს და მოცულობით-სივრცობრივ დეკორაციებს; დაზგური სურათების (მ. შ. უკრაინელ მწერალთა პორტრეტების), პლაკატებისა და ილუსტრაციების ავტორი. ნაწარმოებები: „ინვალიდები" (1924), „ბაღი კი არა და ქალაქი კიევია" (1961, ორივე — უკრ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, კიევი). გააფორმა მუსორგსკის ოპერა „სოროჩინცის ბაზრობა" (1925, უკრ. ოპერისა და ბალეტის ეროვნ. თეატრი, ხარკოვი), პიესები: მიკიტენკოს „ჩვენი ქვეყნის ქალიშვილები" (1933, ხარკოვის რევ. თეატრი), კორნეიჩუკის „ბოგდან ხმელნიცკი" (1939, მცირე თეატრი, მოსკოვი), „მაკარ დუბრავა" (1948, სსრკ სახელმწ. პრემია, 1949) და „ძახველის ჭალა" (1950, სსრკ სახელმწ. პრემია, 1951, ორივე — კიევის ი. ფრანკოს სახ. დრამ. თეატრი) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**პეტრიწონის მონასტერი,** ბ ა ჩ კ ო ვ ო ს მ ო ნ ა ს ტ ე რ ი, შუა საუკუნეების ქართული მონასტერი, კულტურულ-საგანმანათლებლო კერა საზღვარგარეთ — ბიზანტიის იმპერიაში (ახლანდ. ბულგარეთის ტერიტორიაზე, როდოპის მთებში, ქ. პლოვდივის მახლობლად, სოფ. ბაჩკოვოში). 1083 დააარსა ბიზანტ. გამოჩენილმა პოლიტ. და სამხ. მოღვაწემ ეროვნებით ქართველმა *გრიგოლ ბაკურიანის ძემ*, მანვე შეუდგინა მონასტერს „ტიპიკონი" (წესდება) ქართ. და ბერძნ. ენებზე. სამონასტრო კომპლექსში შედიოდა ღვთისმშობლის (მთავარი ტაძარი), იოანე ნათლისმცემლისა და წმ. გიორგის ეკლესიები, აგრეთვე საძვალე. პ. მ-ის ირგვლივ მდებარე მიწები და დასახლებები მის საკუთრებას შეადგენდნენ, რაც ხელს უწყობდა მონასტრის ეკონ. სიძლიერეს და დაწინაურებას. იქ იყო შუა საუკუნეების ცნობილი კულტ.-საგანმანათლებლო კერა *პეტრიწონის სემინარია*. იქაურ მწიგნობრულ საქმიანობას, ტრად. აზრით, თითქმის ოცი წლის მანძილზე ხელმძღვანელობდა *იოანე პეტრიწი*, რ-ის ლიტ.-ფილოს. სკოლამ კიდევ უფრო დაუახლოვა ქართ. მწერლობა ბიზანტიურს, დოგმატ.-ფილოს. წიგნების თარგმნითა და კომენტირებით დიდად შეუწყო ხელი ქართ. ფილოს. აზროვნების განვითარებას. 1204 პ. მ. ჯვაროსნებმა დაარბიეს და გაძარცვეს, მიუხედავად ამისა, სამონასტრო ცხოვრება შემდგომ საუკუნეებშიც გრძელდებოდა. რუს.-თურქ. ომის (1877—78) დროს რუს. არმიის ნაწილმა კაპიტან გ. ჟორჟაძის მეთაურობით თურქთაგან დარბევას გადაარჩინა. გრიგოლ ბაკურიანის ძის დროინდელ ნაგებობათაგან შემორჩა მხოლოდ საძვალე, სხვა შენობები XVII ს-ში მთლიანად გადააკეთეს. საძვალე ფერდობზეა აშენებული, ამიტომ ქვემოდან ორსართულიანია, ზემოდან კი — ერთსართულიანი. საძვალის ფუნქციას ქვემო სართული ასრულებს. აქ მოთავსებულია აკლდამები. ზემო სართული ეკლესიაა (ვარაუდობენ, რომ ეს იყო წმ. გიორგის სახელზე აგებული ეკლესია). საძვალეში დაკრძალულნი არიან ძმები აბაზ და გრიგოლ ბაკურიანის ძენი. საძვალის კედელზე ორივე ძმის გამოსახულებაა. პ. მ-ში შემონახულია 1311-ის ქართულწარწერიანი ღვთისმშობლის ხატი, მთავარი ეკლესიის გუმბათის ჯვარს ქართ. წარწერა აქვს (პალეოგრაფიული მონაცემების გათვალისწინებით აკად. ა. შანიძე წარწერას XIV ს-ით ათარიღებს).

*ლიტ.:* მ ე ნ ა ბ დ ე ლ., ძველი ქართული მწერლობის კერები, ტ. 2, თბ., 1980; შ ა ნ ი ძ ე ა., ქართველთა მონასტერი ბულგარეთში და მისი ტიპიკონი, თბ., 1971.

**პეტრიწონის სემინარია,** პეტრიწონის მონასტერთან არსებული სასწავლებელი, რ-იც მღვდლებს ამზადებდა. ამის შესახებ ცნობას შეიცავს გრიგოლ ბაკურიანის ძის (პეტრიწონის მონასტრის დამაარსებელი) მიერ 1084 დაწერილი ტიპიკონი. 31-ე პარაგრაფი ითვალისწინებს უწვერულვაშო მოზარდების მიღებას წმ. ნიკოლოზის მონასტერში, სადაც მათთვის მოხუცებულ მღვდელთაგანს საღვთო წერილი უნდა ესწავლებინა. მოსწავლეთა კონტინგენტი 6 ბავშვით განისაზღვრებოდა, ბავშვებს სარჩოსა და ტანსაცმელს მონასტერი აძლევდა და ისინი აქ მანამდე დაჰყოფდნენ, სანამ გარკვეულ ცოდნას არ მიიღებდნენ და სამღვდელო ხარისხისათვის არ მოემზადებოდნენ; ხოლო ვინც ვერ მოემზადებოდა, მას გააძევებდნენ. პ. ს-ში სწავლება ქართ. ენაზე იყო, რადგან ტიპიკონი აღნიშნულ მონასტერში მხოლოდ ქართ. წერა-კითხვის მცოდნე ბერების ყოფნას ითვალისწინებდა. პ. ს-ში მომზადებული ახალგაზრდები შემდგომში სამეცნიერო-შემოქმედებით მუშაობას ეწეოდნენ, ამას ადასტურებს ლიტ. სკოლის შექმნა, რ-იც ცნობილია „პეტრიწონულის" სახელწოდებით და რ-მაც გარკვეული წვლილი შეიტანა ქართ. სამეცნ. ტერმინოლოგიის შექმნაში. *ს. გამსახურდია.*

**პეტროგლიფები** (ბერძნ. petros — ქვა და glyphē—კვეთა, ამოკვეთა), ძვ. გამოსახულებანი, კლდეებსა და ცალკეულ ქვებზე. იხ. აგრეთვე *კლდის მხატვრობა*.

**პეტროგრადი,** ქ. *ლენინგრადის* სახელწოდება 1914-იდან 1924-მდე.

**პეტროგრადის დაცვა 1919,** სამოქალაქო ომის (1918—20) დროს, 1919 მაის-ნოემბერში, დასავლეთის ფრონტის (სარდალი დ. ნადიოჟნი, 7 ივლ-იდან ვ. გიტისი) საბჭ. ჯარების მე-7 და მე-15 არმიებისა და ბალტიის ფლოტის (ბალტიის ზღვის საზღვ. ძალების უფროსი ა. ზელენოი) ბრძოლა თეთრგვარდიელებისა და ინტერვენტებისაგან პეტროგრადის დასაცავად. ნარვის მიმართულებით საბჭ. სარდლობის ყურადღების შესასუსტებლად აპრილში თეთრფინელებმა და ინგლ.-ამერ. ინტერვენტებმა ვიდლიცისა და პეტროზავოდსკისაკენ წამოიწყეს შეტევა. მაისში ანტანტის მხარდაჭერით შეტევა დაიწყეს ნარვის მიმართულებიდან — გენ. ა. როძიანკოს ჯარებმა (თეთრესტონელთა 1-ლი დივიზიის მხარდაჭერით), გდოვისა და ფსკოვის მიმართულებიდან — გენ. ს. ბულაკ-ბალახოვიჩის რაზმმა (თეთრესტონელთა მე-2 დივიზიის მხარდაჭერით). შეტევებს ხელმძღვანელობდა გენ. ნ. იუდენიჩი. ონეგისა და ჩუდის ტბებს შორის 600 *კმ* ფრონტზე გაშლილმა საბჭ. მე-7 არმიამ მტერი ვერ შეაკავა. მან გაარღვია საბჭ. ჯარების თავდაცვა და აიღო იამბურგი (კინგისეპი), ფსკოვი, იამა. ივნისში „კრასნაია-გორკასა" და „სერაია-ლოშადზე" (ფორტები ფინ. ყურეში) კონტრრევ. ამბოხება მოხდა. პარტიისა და ვ. ი. ლენინის მიერ მიღებული გადამჭრელი ზომების შედეგად მტრის განზრახვა — უეცარი დარტყმით ხელში ჩაეგდოთ პეტროგრადი, ჩაიფუშა. 1919 შემოდგომაზე იუდენიჩმა მეორედ წამოიწყო შეტევა, აიღო გატჩინა, კრასნოე-სელო და ქალაქს მიადგა. პარტიის ცკ-ისა და ვ. ი. ლენინის მიერ მიღებული ზომების შედეგად ქალაქი მიუვალ ციხესიმაგრედ იქცა. 21 ოქტ. შეტევაზე გადავიდა მე-7 არმია, 25 ოქტ. მე-15 არმია და იუდენიჩის ჯარები ესტ. ტერიტორიაზე უკუაგდეს. ესტ. მთავრობამ ისინი განაიარაღა. 1920 წ. 2 თებ. ესტონეთთან საზავო ხელშეკრულება დაიდო. პ. დ-თვის ბრძოლაში წითელმა არმიამ კონტრრევ. ერთიერთი საშიში კერა გაანადგურა.

**პეტროგრადის დეპეშათა სააგენტო,** *რუსეთის დეპეშათა სააგენტოს* სახელწოდება 1914-იდან (1914-მდე — სანქტ-პეტერბ. დეპეშათა სააგენტო, დაარსდა 1904). ოქტ. რევ. პირველ დღეებში პ.დ.ს-ს პარალელურად მუშაობდა ცაკთან არსებული ბეჭდვითი სიტყვის ბიურო. რსფსრ სახკომსაბჭოს 1917 წ. 18 ნოემბ. დეკრეტით პ.დ.ს. გადაკეთდა რსფსრ სახკომსაბჭოს ცენტრ. საინფორმაციო ორგანოდ. 1918 წ. 7 სექტ. დადგენილებით მას შეუერთდა ბეჭდვითი სიტყვის ბიურო და ეწოდა რუსეთის დეპეშათა სააგენტო.

**პეტროგრაფია** (ბერძნ. petros — ქვა, კლდე და ...*გრაფია*), პ ე ტ რ ო ლ ო გ ი ა, გეოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის ქანებს. იკვლევს ქანთა მინერ. და ქიმ. შედგენილობას, სტრუქტურას, განლაგების ფორმებს, გავრცელებისა და წარმოქმნის კანონზომიერებას. ზოგი მეცნიერი პ-ს მხოლოდ ქანების აღმწერ მეცნიერებად თვლის, ხოლო ქანების გენეზისის კვლევას პეტროლოგიის საგნად მიიჩნევს, უფრო ხშირად კი ამ ტერმინებს სინონიმებად განიხილავენ. პ. მჭიდროდ არის დაკავშირებული მინერალოგიასთან, გეოქიმიასთან, ვულკანოლოგიასთან, სტრატიგრაფიასთან, ტექტონიკასა და სასარგებლო წიაღისეულის გეოლოგიასთან. ქანების წარმოქმნის მიხედვით განარჩევენ *მაგმურ ქანებს*, *მეტამორფულ ქანებსა* და *დანალექ ქანებს* პ-ს. ეს უკანასკნელი ახლა გეოლ. მეცნიერების დამოუკიდებელ დარგად — *ლითოლოგიად* გამოიყო. ქანების კვლევის დროს იყენებენ კრისტალოოპტიკურ, რენტგენოსკოპიულ, ანალიზურ ქიმ. კლასიკურ და თანამედროვე მეთოდებს. XX ს. შუა წლებიდან სულ უფრო ფართოდ იყენებენ მათ. მეთოდებს. ქანების გარკვეული ასპექტით შესწავლის თვალსაზრისით პ-ში გამოყოფენ: *პეტროქიმიას*, *პეტროტექტონიკას*, *პეტროფიზიკას*, ფიზ.-ქიმ. პ-ს, ექსპერ. პ-ს, ტექ. პ-ს, კოსმ. პ-ს და სხვ. ფ ი ზ ი კ უ რ-ქ ი მ ი უ რ ი პ. თერმოდინამ. საერთო კანონზომიერებათა საფუძველზე იკვლევს კავშირს ქანების ქიმ. და მინერ. შედგენილობასა და ქანების წარმოქმნის თერმოდინ. პირობებს შორის; ე ქ ს პ ე რ ი მ ე ნ ტ უ ლ ი პ-ის საგანია ქანების წარმოქმნის ბუნებრივ პროცესთა მოდელირება; ტ ე ქ ნ ი კ უ რ ი პ. იკვლევს ხელოვნური პროდუქტების (კერამ. ნაწარმი, ცემენტი, მინა, წიდა და სხვ.)

პეტრიწონის მონასტერი. საძვალე. სამხრ.-აღმ. ხედი. 1083.


კ. პეტროვ-ვოდკინი. ავტოპორტრეტი. 1918. რუსული მუზეუმი ლენინგრადი


ბ. პეტროვი.


პეტროდვორეცი. პავილიონი „ერმიტაჟი". 1721—24. არქიტ. ი. ბრაუნშტაინი

პეტროდვორეცი. დიდი სასახლე. ცენტრალური ნაწილი; 1714—25. გადაკეთებულია 1747—52 არქიტ. ვ. რასტრელის მიერ.



მინერ. შედგენილობას; კ ო ს მ ო ს უ რ ი პ. — მეტეორიტებსა და მთვარის ქანებს.

პ-ის დამოუკიდებელ მეცნიერებად ჩამოყალიბებისათვის გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა 1849 ინგლ. მეცნ. ჰ. სორბის მიერ ქანების გამოსაკვლევად პოლარიზაციული მიკროსკოპის გამოყენებას. XIX ს. II ნახ. და XX ს. I მეოთხედში პ-ის განვითარებას დიდად შეუწყო ხელი გერმ. მეცნიერთა კ. ჰ. *როზენბუშის*, ფ. *ცირკელის*, რუს — ა. *კარპინსკის*, ე. ს. *ფიოდოროვის*, ფ. *ლევინსონ-ლესინგის*, ფრანგ — ო. *მიშელ-ლევის*, ფ. ფუკეს, ამერ. — ე. ლარსენის, ა. უინჩელის, ფინელ — ი. *სედერჰოლმისა* და სხვ. შრომებმა. 1930—50-იან წლებში პ-ში ახ. იდეების დანერგვა დაკავშირებულია საბჭ. მეცნიერების დ. *ბელიანკინის*, ა. *ზავარიცკის*, დ. *კორჟინსკის*, ვ. ლოდოჩნიკოვის, ა. *პოლკანოვის*, ამერ. — ნ. *ბოუენის*, რ. *დეილის*, შვედი — კ. ბაკლუნდის, ფინ.—პ. *ესკოლას*, შვეიც. პ. ნიგლისა და სხვ. სახელთან. 1960—70-იან წლებში ინტენსიურად ვითარდება პ-ის ისეთი დარგები, როგორიცაა ექსპერ. პ. და ფიზ.-ქიმ. პ. დიდი ყურადღება ექცევა პ-ის თეორ. პრობლემების კვლევას. „*ახალი გლობალური ტექტონიკის*" იდეებთან დაკავშირებით ვითარდება ოკეანის ფსკერის, განსაკუთრებით კი შუაოკეანური ქედების პ. სსრკ-ში პეტროგრაფიული კვლევა ტარდება სსრკ მეცნ. აკად. და მოკავშირე რესპ. მეცნ. აკად. ინ-ტებში, სსრკ გეოლ. სამინისტროს დაწესებულებებში, აგრეთვე უმაღლეს სასწავლო დაწესებულებებში. სსრკ მეცნ. აკადემიაში 1952-იდან არსებობს საუწყებათაშორისო პეტროგრაფიული კომიტეტი; პერიოდულად იმართება საკავშ. და რეგიონული პეტროგრაფიული თათბირები. პ-ის მნიშვნელოვან პრობლემებს განიხილავენ საერთაშ. გეოლ. კონგრესების თემატიკურ სექციებზე. სსრკ-ში პეტროგრაფიული შრომები ქვეყნდება გეოლ. პროფილის ჟურნალებში. საზღვარგარეთ გამოდის „Journal of Petrology" (ოქსფორდი, 1960-იდან) და სხვ.

საქართველოში პეტროგრაფიული კვლევის ფუძემდებელია ა. *თვალჭრელიძე*. მისი ხელმძღვანელობით 1930-იანი წლებიდან საქართვ. ტერიტ. პ-ის შესწავლას მიეცა გეგმაზომიერი ხასიათი. აღსანიშნავია გ. *ზარიძის*, ნ. *თათრიშვილის*, პ. თოფურიას, გ. *სმირნოვის*, ნ. *სხირტლაძის*, თ. ყაზახაშვილის, ს. *ჩიხელიძის*, გ. *ჩხოტუას*, გ. *ძოწენიძის* და სხვ. შრომები.

*ლიტ.*: ზ ა რ ი ძ ე გ., მაგმური და მეტამორფული ქანების პეტროლოგია, თბ., 1972; თ ვ ა ლ ჭ რ ე ლ ი ძ ე ა., მაგმური ქანების პეტროგრაფია, ნაწ. 1— ინტრუზიული ქანები, თბ., 1950; ს ხ ი რ ტ ლ ა ძ ე ნ., პეტროგრაფია მინერალოგიის საფუძვლებით, თბ., 1970; **З а в а р и ц к и й А. Н., Изверженные горные породы, М., 1961; Петрография, ч. 1—2, М., 1976—81.**

**პეტროდვორეცი** (1944-მდე პ ე ტ ე რ გ ო ფ ი), ქალაქი რსფსრ ლენინგრადის ოლქში, ნავმისადგომი ფინეთის ყურის სამხრ. სანაპიროზე. რკინიგზის სადგური, ლენინგრადიდან 29 *კმ*. 76 ათ. მცხ. (1983). საათის ქ-ნა. ქალაქი დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით (1973).

პ-ში არის სსრკ-ში ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი XVIII—XIX სს. არქიტ.-საპარკო ანსამბლი (დაახლ. 1000 *ჰა*; ახლა მუზეუმი „ქ. პეტროდვორეცის სასახლე-მუზეუმები და პარკები"). მისი შექმნის იდეა ეკუთვნის პეტრე I-ს (მშენებლობა დაიწყო 1709); იგი თვით უწევდა კონტროლს სამუშაოთა მიმდინარეობას 1714—25 წლებში. ამ დროს შეიქმნა რეგულარული ზემო ბაღი (15 *ჰა*) და ქვემო პარკი (102,5 *ჰა*), აშენდა დიდი სასახლე (დასრულდა 1728), სასახლეები: მონპლეზირი, მარლი, დიდი ორანჟერეა, პავილიონები (ყველა — ბაროკო), შეიქმნა შადრევნებისა და წყლის კასკადების მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი სისტემა (ზოგი კასკადი და შადრევანი გვიანდ. ხანისაა) და მათი სკულპტურული მორთულობა (მოქანდაკეები ი. მარტოსი, ი. პროკოფიევი, ჟ. დ. რაშეტი, ფ. შუბინი, ფ. შჩედრინი). XVIII ს. შუა წლებში გააფართოვეს და გადააკეთეს დიდი სასახლე. 1770-იანი წლებიდან თავდაპირველი ბირთვის ირგვლივ ჩამოყალიბდა პეიზაჟური პარკების კომპლექსი: ინგლისური (1779—94, არქიტ. ჯ. კვარენგი), ალექსანდრესი (ახლა პროლეტარული; 1830-იანი წწ.) კლასიცისტური და ფსევდოგოტიკური სტილის შენობებით. ანსამბლი 1941—44 დაანგრიეს გერმ. ფაშისტებმა. აღდგენილია 1945 პროექტის მიხედვით (არქიტექტორები ნ. ბარანოვი, ა. გესენი, ა. ოლი, ვ. სავკოვი, ე. კაზანსკაია და სხვ.).

*ლიტ.*: **А р д и к у ц а В. Е., Петродворец. Путеводитель, [Л.], 1974; А р х и п о в Н. И., Р а с к и н А. Г., Петродворец, [Л.—М., 1961].**

**პეტროვა** (ქალიშვილობაში ვ ო რ ო ბ ი ო ვ ა) ანა იაკობის ასული [2 (14). II. 1817, პეტერბურგი — 13 (26). IV. 1901, იქვე], რუსი მომღერალი (კონტრალტო). სწავლობდა პეტერბ. თეატრ. სასწავლებელში, ჯერ ბალეტის, შემდეგ კი სიმღერის კლასში. მეცადინეობდა მ. გლინკასთანაც. 1832 მღეროდა გუნდში. 1835—47 პეტერბ. ოპერის თეატრის სოლისტი, ვანიასა და რატმირის (გლინკას „ივან სუსანინი", 1836 და „რუსლან და ლიუდმილა", 1842) პარტიების პირველი შემსრულებელი (გლინკამ 1837 მისთვის დაწერა ვანიას სცენა „მონასტერთან"). მეუღლესთან, ო. პეტროვთან, ერთად ხელი შეუწყო რეალიზმის დამკვიდრებას რუს. საოპერო სცენაზე. დაწერა მოგონებები გლინკაზე („რუსსკაია სტარინა", 1880, ტ. 27).

**პეტროვ-ვოდკინი** კუზმა სერგეის ძე [24. X (5. XI). 1878, ხვალინსკი, ახლანდ. სარატოვის ოლქი, — 15. II. 1939, ლენინგრადი], რუსი საბჭ. ფერმწერი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე. (1930). სწავლობდა ვ. სეროვთან მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1897—1905), ა. აჟბეს სტუდიაში მიუნხენში (1901) და პარიზის კერძო აკადემიებში (1905—08). იმოგზაურა იტალიასა (1905) და ჩრდ. აფრიკაში (1907). გაერთიანება „მირ ისკუსსტვას" (1911-იდან) და „ჩეტირე ისკუსსტვას" (1924-იდან) წევრი. 1900-იან წლებში განიცადა სიმბოლიზმისა და „მოდერნის" გერმ. და ფრანგ ოსტატთა ძლიერი გავლენა (ფ. ფონ შტუკი, პ. პიუვი დე შავანი, მ. დენი და სხვ.), აგრეთვე — ვ. ბორისოვ-მუსატოვისა. პ.-ვ. იყო სიმბოლიზმის ტენდენციების ერთ-ერთი გამომსახველი რუს. ხელოვნებაში. 10-იან წლებში პ.-ვ-ის მჭვრეტელობითი, დუნე რიტმი და დაბინდული კოლორიტი („ნაპირი", 1908, „ძილი", 1910), შეცვალა ემოციურმა, პლასტ. და რიტმულმა ნათელფერებიანმა კომპოზიციებმა („მოთამაშე ბიჭები", 1911, — სამივე რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). სურათი „წითელი ცხენის ბანაობა" (1912, ტრეტიაკოვის გალერეა) ახ. ისტ. ეპოქის მაუწყებელი იყო. საბჭ. პერიოდში პ.-ვ. ცდილობდა ჩასწვდომოდა ისტ. გარდატეხის ეპოქის აზრს, ქმნიდა მკაცრ, დრამ. პათოსით აღსავსე ტრაგიკულ და ჰეროიკულ სურათებს. („1918 წელი პეტროგრადში", 1920, ტრეტიაკოვის გალერეა, „ბრძოლის შემდეგ", 1923, საბჭ. არმიის ცენტრ. მუზეუმი, მოსკოვი, „კომისრის სიკვდილი", 1928, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი), ხატავდა პორტრეტებს (ა. ახმატოვას პორტრეტი, 1922), პოეტურ პორტრეტულ-ჟანრულ კომპოზიციებს („სარაფნიანი გოგონა", 1928), ნატურმორტებს („შოოხვი ჭიქაში", 1932, — ყველა რუს. მუზეუმი). 20—30-იან წლებში ბევრს მუშაობდა როგორც გრაფიკოსი და თეატრის მხატვარი, ეწეოდა ლიტ. მოღვაწეობას. საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში იყო მხატვრული განათლების სისტემის ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1918—33 ასწავლიდა სახელმწ. თავისუფალ სამხატვრო სახელოსნოებში და პეტროგრ. (ლენინგრ.) ფერწერის, ქანდაკებისა და არქიტ. ინ-ტში.

*ლიტ.*: **К о с т и н В. И., К. С. Петров-Водкин, [М., 1966]; К. С. Петров-Водкин. 1878—1939. Каталог выставки, М.—Л., 1966.**

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი. გვ. 97.

**პეტროვი** ბორის ნიკოლოზის ძე [26. II (11. III). 1913, სმოლენსკი, — 23. VIII. 1980, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი ავტომატური მართვის დარგში. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1960); სოციალ. შრომის გმირი (1969). მოსკ. ენერგეტ. ინ-ტის დამთავრების შემდეგ (1939) მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. მართვის პრობლემების ინ-ტში, 1950-იდან კათედრის გამგედ მოსკ. საავიაციო ინ-ტში (1948-იდან პროფესორი), 1963-იდან სსრკ მეცნ. აკად. მექან. და მართვის პროცესების განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი, კოსმ. სივრცის კვლევისა და გამოყენების დარგში საერთაშ. თანამშრომლობის საბჭოს „ინტერკოსმოსის" თავ-რე. პ-ის ძირითადი შრომები ეხება ავტომ. რეგულირების თეორიას, ავტომ. სისტემებს, მართვის ინვარიანტობის თეორიას და სხვ. პ. იყო ასტრონავტიკის საერთაშ. აკად. ნ. წ. (1971), რამდენიმე უცხოური აკადემიის წევრი. ლენინური პრემია (1966), სსრკ სახელმწ. პრემია (1972). დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, ოქტ. რევ. ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით, აგრეთვე 4 უცხოური ორდენითა და მედლებით.

**პეტროვი** გიორგი ივანეს ძე [დ. 18 (31). V. 1912, პინეგა, ახლანდ. არხანგელსკის ოლქი], საბჭ. მეცნიერი მექანიკის დარგში. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1958). სოციალ. შრომის გმირი (1961). მოსკ. სახელმწ. უნ-ტის დამთავრების შემდეგ (1935) მუშაობდა სამეცნ.-კვლ. ინ-ტებში. 1965-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. კოსმ. კვლევის ინ-ტში (1965—73 დირექტორი, 1973-იდან განყ-ბის გამგე). მისი უმთავრესი შრომები ეხება გამოყენებითს აირის დინამიკას და კოსმ. აეროდინამიკას. სსრკ სახელმწ. პრემია (1949). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**პეტროვი** ევგენი პეტრეს ძე, იხ. *ილფი და პეტროვი*.

**პეტროვი** ვასილი ვლადიმერის ძე [8 (19). VII. 1761. ქ. ობოიანი, ახლანდ. კურსკის ოლქი, — 22. VII (3. VIII). 1834, პეტერბურგი], რუსი ფიზიკოსი და ელექტროტექნიკოსი, პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1809). სწავლობდა პეტერბ. სამასწავლებლო გიმნაზიაში. პედ. მოღვაწეობას ეწეოდა კოლივან-ვოსკრესენსკის სამთო სასწავლებელში (ქ. ბარნაული, 1788—91), პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკადემიაში (1793—1833). პ-ის ადრინდელი სამუშაოები ეხება წვის თეორიას. პ. ერთ-ერთი პირველი რუსი მკვლევარია ელექტროტექ. დარგში. 1802 შექმნა იმ დროი-

სათვის უდიდესი გალვანური ბატარეა, ე. წ. ვოლტას სვეტი, რ-ის მეშვეობით აღმოაჩინა ელექტრული რკალის მოვლენა; მიუთითა მისი პრაქტ. გამოყენების შესაძლებლობაზე; დაადგინა მუდმივი დენის ძალის დამოკიდებულება გამტარის განივკვეთის ფართობზე; იკვლევდა დენის ქიმ. მოქმედებას და ზომავდა სხვადასხვა ნივთიერების ელექტროგამტარობას და ა. შ. პ-ის გამოკვლევებმა დასაბამი მისცა ელექტრობის პრაქტ. გამოყენებას.

**პეტროვი** ვასილი როდიონის ძე [26. II (12. III). 1875, სოფ. ალექსეევკა, ახლანდ. ხარკოვის ოლქი, — 4. V. 1937, მოსკოვი], რუსი საბჭ. მომღერალი (ბანი). რესპ. სახ. არტისტი (1933). 1902 დაამთავრა მოსკ. კონსერვატორია (ა. ბარცალის კლასი). 1902—37 დიდი თეატრის სოლისტი. ჰქონდა ლამაზი ტემბრის, ფართო დიაპაზონის, ძალზე მოქნილი, გამომსახველი ხმა. პარტიები: სუსანინი, რუსლანი (გლინკას „ივან სუსანინი", „რუსლან და ლიუდმილა"), დოსიფეი (მუსორგსკის „ხოვანშჩინა"), მეწისქვილე (დარგომიჟსკის „ალი"), მეფისტოფელი (გუნოს „ფაუსტი"). გამოდიოდა როგორც საკონცერტო მომღერალიც. გასტროლებს მართავდა საზღვარგარეთ.

**პეტროვი** ვასილი სტეფანეს ძე (დ. 22. VI. 1922, სოფ. დმიტრიევკა, ახლანდ. პრიაზოვსკოეს რ-ნი, ზაპოროჟიეს ოლქი), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (24. XII. 1943 და 27. VI. 1945), არტილერიის გენ.-მ. (1962). სკკპ წევრი 1945-იდან. წითელ არმიაშია 1939-იდან. დიდ სამამულო ომში (1941—45) იბრძოდა სამხრ.-დას., ბრიანსკის, ვორონეჟის, დონის, უკრ. I ფრონტებზე. 1943 კრემენჩუგთან ბრძოლაში დაკარგა ორივე ხელი. 1944 პირადი თხოვნით გაგზავნეს მოქმედ არმიაში. მეთაურობდა 248-ე გამანადგურებელ-ტანკსაწინააღმდეგო პოლკს. ომის შემდეგ მსახურობდა შეიარაღებულ ძალებში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით, აგრეთვე უცხოეთის ორი ორდენით.

**პეტროვი** ვლადიმერ მიხეილის ძე [10 (22). VII. 1896, პეტერბურგი, — 7. I. 1966, მოსკოვი], საბჭ. კინორეჟისორი და კინოდრამატურგი. სსრკ სახ. არტისტი (1950). ერთდროულად სწავლობდა პეტერბ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტზე და თეატრ. სასწავლებელში. 1917-იდან მსახიობობდა; 1918 მუშაობდა დიდ ბრიტანეთში ჰ. კრეგთან. 1928-იდან რეჟისორი. 1942-იდან მუშაობდა „მოსფილმში". დგამდა ფილმებს ბავშვებისათვის: „ოქროს თაფლი" (1928), „ლენინის მისამართი" (1929), „ფრიც ბაუერი" (1930). მნიშვნელოვანი ფილმებია: „პეტრე I" (ა. ტოლსტოის მიხედვით, 1937—39), „კუტუზოვი" (1944), „სტალინგრადის ბრძოლა" (1949, მთავარი პრემია IV საერთაშ. ფესტივალზე მარიანსკე-ლაზნეში). ავტორი და თანაავტორია მის მიერ დადგმული უმეტესი ფილმების სცენარებისა: „ჭექა-ქუხილი" (1934), „უდანაშაულო დამნაშავენი" (1945, ორივე ა. ოსტროვსკის მიხედვით), „რევიზორი" (1952, ნ. გოგოლის მიხედვით), „ორთაბრძოლა" (1957, ა. კუპრინის მიხედვით), „რუსული ტყე" (1964, ლ. ლეონოვის მიხედვით). სსრკ სახელმწ. პრემია (1941, 1946 — ორჯერ, 1950). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Бродянский Б. Л., Владимир Петров, М., 1939.

**პეტროვი** თედორე ნიკოლოზის ძე [10 (22). VII. 1876, მოსკოვი, — 26. V. 1973, იქვე], საბჭ. პარტიული მოღვაწე, მეცნიერი, ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1961, 1971), პროფესორი. კომპარტიის წევრი 1896-იდან. დაამთავრა კიევის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი (1902). რევ. მოძრაობაში ჩაება 1894-იდან. იყო ოქტ რევ. მონაწილე ციმბირსა და შორეულ აღმ-ში. აქტიურად მონაწილეობდა საბჭ. საენციკლოპედიო საქმიანობაში. იყო „დიდი საბჭოთა ენციკლოპედიის" (დსე) I გამოც. მთავარი რედაქტორის მოადგილე (1927—41), „საბჭოთა ენციკლოპედიის" სახელმწ. ინ-ტის დირექტორი (1941—49), დსე-ის სამივე გამოცემის მთავარი რედაქციის წევრი, 1959—73 მრავალი საენციკლოპედიო და სალექსიკონო გამოცემის მთავარი რედაქტორი და რედაქციის წევრი. სკკპ ისტ. მრავალტომეულისა და ჟურნ. „ვოპროსი ისტორიი კპსს-ის" რედკოლეგიის წევრი (1962-იდან). აქვს შრომები პარტიის ისტ. საკითხებზე, მოგონებები ვ. ი. ლენინზე და სხვ. სკკპ XXII—XXIV ყრილობების დელეგატი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.*: Героические годы борьбы и побед, М., 1968.

**პეტროვი** ივანე ივანეს ძე (ნამდვ. გვარი კ რ ა უ ზ ე) (დ. 29. II. 1920, ირკუტსკი), რუსი საბჭ. მომღერალი (ბანი). სსრკ სახ. არტისტი (1959). 1938—41 სწავლობდა გლაზუნოვის სახ. მუს. სასწავლებელში, ამავე დროს მონაწილეობდა მოსკ. ფილარმონიისა და ანსამბლის (ი. კოზლოვსკის ხელმძღვანელობით) კონცერტებში. 1943—70 დიდი თეატრის სოლისტი. პ-ს აქვს ძლიერი, ლამაზი ტემბრის ხმა. პარტიები: ბორის გოდუნოვი (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი"), კოჩუბეი (ჩაიკოვსკის „მაზეპა", სსრკ სახელმწ. პრემია, 1950), დოსიფეი (მუსორგსკის „ხოვანშჩინა", სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), მეფისტოფელი (გუნოს „ფაუსტი"). პ. პარიზის თეატრ „გრანდ ოპერის" საპატიო წევრია. გასტროლებს მართავს საზღვარგარეთ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

**პეტროვი** ილია (დ. 9. VII. 1903, რაზგრადი), ბულგარელი ფერმწერი და გრაფიკოსი. სახ. მხატვარი (1963), სოციალ. შრომის გმირი (1967), ბულგ. მეცნ. აკად. ნ. წ. სწავლობდა სოფიის სამხატვრო აკადემიაში (1921—26), 1941-იდან სოფიის სამხატვრო აკად. პროფესორი. ქმნის პორტრეტებს, სიუჟეტურ-თემატურ კომპოზიციებს, მუშაობს მონუმ. ფერწერაში. მისი შემოქმედებისათვის დამახასიათებელია მაღალი იდეურობა, სახეთა მკაცრი ექსპრესია, ლაკონური კომპოზიცია („ცხრა სექტემბერი", კინოთეატრ „დიმიტრ ბლაგოევის" მოხატულობა სოფიაში, 1947, „დახვრეტა", 1954, „პარტიზანული სიმღერა", 1959 — ორივე ეროვნ. სამხატვრო გალერეა, სოფია). გრაფ. ნამუშევრების სერია „ესპანეთი" (1939). ცნობილია აგრეთვე როგორც მოქანდაკე. დიმიტროვის პრემიის ლაურეატი (1953, 1961, 1971).

**პეტროვი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [2 (14). XII. 1876, პეტერბურგი, — 2. III. 1964, ლენინგრადი], საბჭ. ქირურგი, ონკოლოგი, სამამულო ონკოლოგიის ერთ-ერთი ფუძემდებელი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1944), სოციალ. შრომის გმირი (1957). 1899 დაამთავრა სამხ.-სამედ. აკადემია. 1912—13 იყო ვარშავის უნ-ტის ჰოსპიტალური ქირურგ. კლინიკის პროფესორი, 1913—56 — ექიმთა დახელოვნების ინ-ტის ქირურგ. კათედრისა და ერთდროულად (1921—24) ლენინგრ. I სამედ. ინ-ტის ჰოსპიტალური ქირურგ. კათედრის გამგე; 1926 მის მიერვე დაარსებული ლენინგრ. ონკოლოგიური ინ-ტის (1966-იდან პ-ის სახ.) დირექტორი. პ-ის ძირითადი შრომები ეხება ექსპერ., თეორ. და კლინიკური ონკოლოგიისა და კიბოს პროფილაქტ. საკითხებს. პ. არის რუს. ენაზე ონკოლოგიაში პირველი (1910) კაპიტ. ნაშრომის — „ავთვისებიანი სიმსივნეების" ავტორი. შექმნა ქირურგ-ონკოლოგების სკოლა. ლენინური პრემია (1963), სსრკ სახელმწ. პრემია (1942), სსრკ მეცნ. აკად. ი. *მეჩნიკოვის* პრემია (1953). ქირურგთა საერთაშ. საზ-ბის საპატიო წევრი (1957-იდან). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Вопросы хирургической деонтологии, 5 изд., Л., 1956; Лечение инфицированных ран, 3 изд., Л., 1924.

*ლიტ.*: Серебров А. И., Н. Н. Петров, М., 1972.

**პეტროვი** ოსიპ ათანასის ძე [3 (15). XI. 1807, ელიზავეტგრადი, ახლანდ. კიროვოგრადი, — 27. II (11. III). 1878, პეტერბურგი], რუსი მომღერალი (ბანი), რუსული ვოკალური სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ახალგაზრდობაში მღეროდა საეკლ. გუნდში. შემდეგ მუშაობდა პროვინციულ დასებში (მ. შ. პოლტავაში მ. შჩეპკინთან ერთად, რ-მაც დიდი გავლენა იქონია პ-ის შემოქმედებაზე). 1830 შედგა პ-ის დებიუტი პეტერბ. ოპერის თეატრში (ზარასტროს პარტია მოცარტის „ჯადოსნურ ფლეიტაში"). ამ თეატრის სცენაზე მღეროდა 1878-მდე; პ-ს ჰქონდა ფართო დიაპაზონის (ბანი — ბარიტონი) ხმა და შესანიშნავი სცენური მონაცემები. პარტიები: ბერტრამი (მეიერბერის „რობერტ-სატანა"), ფიგარო (როსინის „სევილიელი დალაქი"), კასპარი (ვებერის „თავისუფალი მსროლელი"), იგი იყო სუსანინის, რუსლანის (გლინკას „ივან სუსანინი", 1836, და „რუსლან და ლიუდმილა", 1842), მეწისქვილის, ლეპორელოს (დარგომიჟსკის „ალი", 1856; „ქვის სტუმარი", 1872), ივანე მრისხანის (რიმსკი-კორსაკოვის „ფსკოველი ქალი", 1873), ვარლაამის (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი", 1874) პარტიების პირველი შემსრულებელი.

**პეტროვსკ-ზაბაიკალსკი** (1926-მდე პ ე ტ რ ო ვ ს კ ი-ზ ა ვ ო დ ი), ქალაქი რსფსრ ჩიტის ოლქში. პეტროვსკ-ზაბაიკალსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. პეტროვსკი-ზავოდი ტრანსციმბირის მაგისტრალზე. 1789 აშენდა რკინასაკეთებელი ქ-ნა. მეტალ., მინის ქ-ნები, ხე-ტყისა და კვების მრეწვ. საწარმოები. სამედ. და პედ. სასწავლებლები.

**პეტროვსკი** ბორის ვასილის ძე [დ. 14 (27). VI. 1908, ესენტუკი], საბჭ. ქირურგი, ჯანდაცვის ორგანიზატორი და საზოგადო მოღვაწე. სსრკ მეცნ. აკად. (1966) და მედ. მეცნ. აკად. (1957) აკადემიკოსი. სოციალ. შრომის გმირი (1968). სკკპ წევრი 1942-იდან. 1930 დაამთავრა მოსკ. 1-ლი სახელმწ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. იყო მოსკ. მე-2 სამედ. ინ-ტის ზოგადი ქირურგ. (1948—49), ბუდაპეშტის უნ-ტის ჰოსპიტალური ქირურგ. (1949—51), მოსკ. მე-2 სამედ. ინ-ტის საფაკულტეტო ქირურგ. კათედრების გამგე, 1956-იდან—მოსკ. 1-ლი სამედ. ინ-ტის ჰოსპიტალური ქირურგ. კათედრის გამგე და ერთდროულად (1963-იდან) კლინიკური და ექსპერ. ქირურგ. საკავშირო სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორი, 1965—80 — სსრკ ჯანდაცვის მინისტრი. პ-მ, სსრკ-ში პირველმა, კარგი შედეგით გამოიყენა გულის სარქვლების პროთეზები, დაამუშავა და პრაქტიკაში დანერგა თირკმლების გადანერგვის მეთოდები, ბრონქებისა და ტრაქეის პლასტიკა. შექმნა ქირურგების სკოლა. ქირურგთა საკავშ. საზ-ბის თავ-რე (1963); გულ-სისხლძარღვთა ქირურგ. ევრ. საზ-ბის ვიცე-პრეზიდენტი (1959); საზღვარგარეთის მთელი რიგი აკადემიებისა და სამეცნ. საზ-ბების საპატიო წევრი. გულ-სისხლძარღვთა ქირურგიაში შრომებისათვის მიენიჭა ლენინური პრემია (1960); შრომებისათვის თირკმლების გადანერგვაზე — სსრკ სახელმწ. პრემია (1971). დიდი სამედ. ენციკლოპედიის მე-3 გამოცემის მთავარი რედაქტორი. სკკპ XXII—XXIV ყრილობების დელეგატი. ცკ-ის წევრობის კანდიდატი. სსრკ VI—VIII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, ოქტ. რევ. ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებით (მ. შ. უცხოური) და მედლებით.

*თხზ.*: Избр. лекции по клинической хирургии. М., 1968; Хирургическое лечение ра-

ვ. პეტროვი.

ვ. ს. პეტროვი.

თ. პეტროვი.

ი. ი. პეტროვი.

ო. პეტროვი.

ка пищевода и кардии, М., 1950; Хирургическое лечение ранений сосудов, М., 1949; Хирургия средостения, М., 1960.


ბ. პეტროვსკი.


გ. პეტროვსკი.

**პეტროვსკი** გრიგოლ ივანეს ძე [20. I (4. II). 1878, ხარკოვი, — 9. I. 1958, მოსკოვი], საბჭ. პარტიული და სახელმწ. მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1897-იდან. 1889-იდან მუშად მუშაობდა ხარკოვში, შემდეგ — ეკატერინოსლავში (1926-იდან პ-ს პატივსაცემად — დნეპროპეტროვსკი). პარტ. მუშაობას ეწეოდა ხარკოვში, ნიკოლაევში, მარიუპოლსა და დონბასში, რისთვისაც რამდენჯერმე იყო პატიმრობაში. 1912 აირჩიეს IV სახელმწ. სათათბიროს დეპუტატად, რ-ის სხდომებზედაც 32-ჯერ გამოვიდა სიტყვით. მუშაობდა „პრავდის" რედაქციაში, 1913 იყო მისი ოფიც. გამომცემელი. თანამშრომლობდა გაზ. „ნაშ პუტში", ჟურნ. „პროსვეშჩენიეში" და „ვოპროსი სტრახოვანიაში". 1914 ნოემბ. სათათბიროს სხვა დეპუტატ-ბოლშევიკებთან ერთად დააპატიმრეს და 1915 თებ. მიუსაჯეს ტურუხანსკის მხარეში სამუდამო გადასახლება. 1917 ივნ. დაბრუნდა პეტროგრადში. 1917 ნოემბ.— 1919 მარტ. რსფსრ შინაგან საქმეთა სახკომი. მონაწილეობდა საბჭ. ხელისუფლების ორგანიზაციული სტრუქტურისა და რსფსრ პირველი კონსტიტუციის (1918) შემუშავებაში. 1919 სრულიად უკრ. რევკომის თავ-რე, 1919—38 სრულიად უკრ. ცაკის თავ-რე, 1922—37 სსრკ ცაკის ერთ-ერთი თავ-რე, 1937—38 სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რის მოადგილე. 1940-იდან სსრკ რევ. მუზეუმის დირექტორის მოადგილე. პარტიის VII, IX—XVII ყრილობების დელეგატი. 1926—39 საკ. კპ(ბ) ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და 3 სხვა ორდენით. დაკრძალულია წითელ მოედანზე, კრემლის კედელთან.

*თხზ.*: Великое начало, М., 1957.

*ლიტ.*: Ленин В. И., Полн. собр. соч., 5 изд. (см. Справочный том, ч. 2, с. 463).


ი. პეტროვსკი.

**პეტროვსკი** ივანე გიორგის ძე [5 (18). I. 1901, სევსკი, ახლანდ. ბრიანსკის ოლქი, — 15. I. 1973, მოსკოვი], საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946) და პრეზიდიუმის წევრი (1953—73), სოციალ. შრომის გმირი(1969). დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტი (1927). მუშაობდა იქვე (1933-იდან პროფესორი, 1951-იდან — რექტორი). ძირითადი შრომები ეძღვნება კერძოწარმოებულიან დიფერენც. განტოლებათა თეორიას, ალგებრულ გეომეტრიას, ალბათობის თეორიას, ჩვეულებრივ დიფერენც. განტოლებათა თვისებრივ თეორიას, მათ. ფიზიკას და სხვა. რუმინ. სრ აკადემიის საპატიო წევრი(1965). მშვიდობის დაცვის საბჭ. კომიტეტის წევრი (1955-იდან), სსრკ უმაღლესი საბჭოს V—VI მოწვევის დეპუტატი, სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი (1966-იდან). სსრკ სახელმწ. პრემიები (1946, 1952). დაჯილდოებულია ლენინის 5 ორდენით, 3 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებითა და 4 უცხოური ორდენით.

*თხზ.*: Лекции об уравнениях с частными производными, 3 изд., М., 1961; Лекции по теории интегральных уравнений, 3 изд., М., 1965; Лекции по теории обыкновенных дифференциальных уравнений, 6 изд., М., 1976.

*ლიტ.*: Иван Георгиевич Петровский, «Успехи математических наук», 1971, т. 26, в. 2, с. 1—24; 1974, т. 29, в. 2 (ეძღვნება პ-ის ხსოვნას).

**პეტროვსკი,** ქალაქი რსფსრ სარატოვის ოლქში, მდ. მედვედიცის (დონის შენაკადი) ორივე ნაპირზე. რკინიგზის სადგ. პეტროვსკ-სარატოვსკი. ავტოსათადარიგო ნაწილების, აგურის, რძის ქ-ნები. ხორცფრინველკომბინატი, ავეჯის ფირმა „სარატოვის" ფილიალი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. პ. დაარსდა XVII ს. დასასრულს.

**პეტროვსკოე,** ქალაქი (1963-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში. რკინიგზის სადგ. პეტროვენკიდან 7 *კმ*. წისქვილკომბინატი, რკინაბეტონის ნაკეთობათა, ღორღის ქ-ნები.

**პეტროვსკოე,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ოდიშის სოფსაბჭო), აფხაზეთის მთისწინეთზე, მდ. კელასურის ხეობაში. ზ. დ. 700 *მ*, სოხუმიდან 20 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. პავლოვსკოეს კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მევენახეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. პავლოვსკოეში (3 *კმ*).

**პეტროზავოდსკი,** კარელ. ასსრ დედაქალაქი. ნავსადგური ონეგის ტბის ნაპირზე. სარკინიგზო კვანძი, აეროპორტი. 247 ათ. მცხ. (1983). დაარსდა 1703 ზარბაზნების ჩამოსასხმელი ქ-ნის მშენებლობასთან დაკავშირებით. 1777-იდან სამაზრო ქალაქი იყო. 1907 შეიქმნა რსდმპ კომიტეტი. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1918 წ. 4 (17) იანვარს. 1920 გახდა კარელ. შრომითი კომუნის ცენტრი. 1923 — კარელ. ასსრ დედაქალაქი. 1941 წ. 2 ოქტ-იდან 1944 წ. 28 ივნისამდე ოკუპირებული იყო ფინ. ჯარების მიერ. ქალაქი დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1978).

პ. კარელ. მთავარი სამრეწვ. ცენტრია. განვითარებულია მანქანათმშ. და ლითონდამუშავება. არის ონეგის სატრაქტორო (ტრაქტორები ხე-ტყის მრეწველობისათვის), მძიმე ქაღალდსაკეთებელი მანქანათსაშ., ჩარხთსაშენი და გემთსაშენი ქ-ნები, ქარსის ფ-კა, სახლთსაშენი და ხე-ტყის სახერხ-ავეჯის კომბინატები, მსუბუქი და კვების მრეწველობა.

ქალაქი ტერასებადაა განშენიანებული ტბის ნაპირზე. აქვს რეგულარული გეგმა. მთავარი მაგისტრალია ვ. ი. ლენინის პროსპექტი. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: რუს. დრამ. თეატრისა და კარელ. ასსრ მუს. თეატრის შენობები (1953—55, არქიტ. ს. ბროდსკი, მოქანდაკე ს. კონიონკოვი), საჯარო ბ-კა (1959, არქიტ. კ. გუტინი), ფინური დრამ. თეატრი (რეკონსტრუირებულია 1965, არქიტ. ს. ბროდსკი) და სხვ. შემონახულია მრგვალი მოედნის ანსამბლი (ახლა ლენინის მოედანი; კლასიციზმი, 1775, არქიტ. ე. ნაზაროვი, რეკონსტრუირებულია 1787—89 და 1839). დგას პეტრე I-ის (ბრინჯაო, გრანიტი, 1873, მოქანდაკე ი. შრედერი, არქიტ. ი. მონიგეტი), ვ. ი. ლენინის (გრანიტი, 1933), ს. კიროვის (ბრინჯაო, წითელი გრანიტი, 1936), ორივე — მოქანდაკე მ. მანიზერი, არქიტ. ლ. ილინი და სხვ. ძეგლები. ძმათა სასაფლაოს მემორიალური კომპლექსი და უცნობი ჯარისკაცის საფლავი (გრანიტი, გაბროდიაბაზი, ჟოლოსფერი კვარციტი, გაიხსნა 1969, არქიტექტორები ე. ანდრეევი, ე. ვოსკრესენსკი, მოქანდაკეები ე. აკულოვი, ლ. დავიდიანი).

პ-ში არის სსრკ მეცნ. აკად. კარელ. ფილიალი, უნ-ტი, ლენინგრ. კონსერვატორიის ფილიალი, პედ. ინ-ტი, 13 საშ. სპეც. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობისა და სახვ. ხელოვნ. მუზეუმები, 4 თეატრი, კ. რაუტიოს სახ. სამუსიკო სასწავლებელი.


პეტროზავოდსკი. ქალაქის ხედი.

**პეტროზავოდსკის უნივერსიტეტი** ო. კუუსინენის სახელობისა, დაარსდა 1940 როგორც კარელია-ფინეთის უნ-ტი (კარელიის პედ. ინ-ტის ბაზაზე). 1941—44 ევაკუირებული იყო სიქტივკარში (კომის ასსრ). პეტროზავოდსკის ოკუპაციის დროს ფინ. ჯარებმა დაანგრიეს მისი შენობა. აღადგინეს 50-იანი წწ. დასაწყისში. 1956 ეწოდა პ. უ. 1964 მიენიჭა ო. კუუსინენის სახელი. 1982 მის შემადგენლობაში იყო ისტ.-ფილოლ. (ფინ. ენა და ლიტ-რა, რუს. ენა და ლიტ-რა, ისტორია); ფიზ.-მათ., ბიოლ., სამედ., სას.-სამ., სამშენებლო, საინჟინრო-მეტყევეობის, ზოგადტექ. ფაკ-ტები, დაუსწრებელი, საღამოს სწავლების და მოსამზადებელი განყ-ბები, ასპირანტურა, ორდინატურა, 48 კათედრა, გამოთვლითი ლაბორატორია, სამეცნ.-კვლ. სექტორი, 3 მუზეუმი, ბოტან. ბაღი, ვივარიუმი, ბიოლ. სადგური, კლინიკები, ბ-კა (500 ათ-ზე მეტი ტ.); სწავლობდა 6,5 ათ-ზე მეტი სტუდენტი, მუშაობდა 600 მასწავლებელი და მეცნ. მუშაკი, მ. შ. 40-ზე მეტი მეცნ. დოქტორი და პროფესორი; 230-მდე დოცენტი და მეცნ. კანდიდატი.

**პეტრონიუსი** გაიუს (ან ტიტუს) [Petronius Gaius (Titus) არბიტრად (Arbiter) წოდებული] (დ. წ. უცნობია, — ახ. წ. 66, კუმე), რომაელი მწერალი. მიაკუთვნებენ მენიპეს სატირის ფორმით დაწერილ რომანს „სატურები", ანუ „სატირიკონი", რ-იც ბერძნ. სატრფიალო რომანის ქარგაზეა აგებული, მაგრამ „მდაბალ" ყოფით პლანშია დამუშავებული და პაროდიის სახე აქვს; რომანის ერთი ძირითადი ბირთვია სოკრატულ-პლატონური დიალოგის ფორმის ეპიზოდი „ტრიმალქიონის ლხინი".

*თხზ.*: Сатирикон, М.—Л., 1924; Пир у Тримальхиона, წგნ.: Римская сатира, М., 1957.

**პეტროპავლოვსკი,** ქალაქი, ყაზ. სსრ ჩრდ. ყაზ. ოლქის ცენტრი. მდებარეობს დას. ციმბირის ვაკის სამხრ.-დას. ნაწილში, მდ. იშიმის მარჯვ. ნაპირას, სადაც მდინარეს კვეთს ტრანსციმბირის მაგისტრალი. 219 ათ. მცხ. (1983). დაარსდა 1752 როგორც ციხესიმაგრე, 1807-იდან ქალაქია. 1918-მდე იყო სამაზრო ქალაქი და შუა აზიის ქვეყნებთან რუს. ვაჭრობის ცენტრი. 1918 ივლ. დასაწყისში დაიპყრეს თეთრგვარდიელებმა, 1919 წ. 31 ოქტ. გაათავისუფლა წითელმა არმიამ.

განვითარებულია მანქანათმშ. და ლითონდამუშავება. არის მანქანათსაშ., მცირელიტრაჟიანი ძრავების, შემსრულებელი მექანიზმების, საიზოლაციო მასალების ქ-ნები; ხორც-და წისქვილკომბინატები, რძის, ტყავის ქ-ნები. სამკერვალო ნაწარმის, ფეხსაცმლის, საშენ მასალათა წარმოება. პ-ში არის პედ. ინ-ტი, ურალის პოლიტექ. ინ-ტის ფილიალი, 5 ტექნიკუმი, სამედ., პედ. და სამუსიკო-პედ. სასწავლებლები. დრამ. თეატრი, ფილარმონია, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**პეტროპავლოვსკის დაცვა 1854,** პეტროპავლოვსკის (ახლანდ. პეტროპავლოვსკ-კამჩატსკი) გმირული დაცვა ყირიმის ომის (1853—56) დროს 1854 წ. 18—24 აგვ. (30 აგვ. — 5 სექტ.). გარნიზონი 1000-ზე მეტ კაცს ითვლიდა. ქალაქს იცავდნენ აგრეთვე ფრეგატი „ავრორა" და სამხ. ტრანსპორტი „დვინა", რ-ებიც უბეში იდგნენ, 7 სანაპირო ბატარეა. ინგლ.-საფრ. ესკადრის 6 ხომალდის მთავარი დარტყმა მიმართული იყო რუს. დასაყრდენ პუნქტზე შორეულ აღმ-ში — პეტროპავლოვსკზე. მოკავშირეებმა ქალაქის მისადგომებთან ორჯერ (20 აგვ. და 24 აგვ.) გადასხეს დესანტი, მაგრამ ქალაქის დამცველებმა ორჯერვე უკუაგდეს მოწინააღმდეგე. მოკავშირეებმა დაკარგეს დაახლ. 450 კაცი, რუსებმა — 100. 27 აგვ. მოკავშირეთა ესკადრამ პეტროპავლოვსკის რ-ნი დატოვა.

**პეტროპავლოვსკის ოპერაცია 1919,** ტობოლსკ-პეტროპავლოვსკის

ოპერაცია, აღმ. ფრონტის ჯარების ბრძოლა კოლჩაკის ჯარებთან დას. ციმბირის გასათავისუფლებლად 1919 წ. 20 აგვ. — 31 ოქტ., სამოქალაქო ომის (1918—20) დროს. 1919 აგვ. შუა რიცხვებში აღმ. ფრონტის (სარდალი ვ. ოლდეროგე; 60 ათ. ხიშტი, 7 ათ. ხმალი) მე-3 და მე-5 არმიები, რ-ებიც დევნიდნენ ადმ. ა. კოლჩაკის ურალიდან უკუქცეულ ჯარებს, მდ. ტობოლის ნაპირზე გამაგრდნენ. ა. კოლჩაკმა შეძლო ჯარის რეორგანიზაცია (50 ათ. ხიშტი, 11 ათ. ხმალი) და კონტრშეტევისათვის იწყო მზადება. საბჭ. მე-5 არმიის წინააღმდეგ იბრძოდა თეთრების მე-3 არმია და ციმბირის კაზაკთა კორპუსი, ხოლო საბჭ. მე-3 არმიის წინააღმდეგ — თეთრების 1-ელი და მე-2 არმიები. პეტროპავლოვსკის რ-ნში განლაგებული იყო თეთრების მძლავრი რეზერვი (დაახლ. 10 ათ. კაცი). 20 აგვ. საბჭ. ჯარებმა გადალახეს მდ. ტობოლი და აგვ. ბოლოს პეტროპავლოვსკის მისადგომებთან გააჩაღეს ბრძოლები. 14 ოქტ. შეტევა განაახლეს აღმ. ფრონტის ჯარებმა. კოლჩაკი იძულებული გახდა მთელი ფრონტით უკან დაეხია. 31 ოქტ. სამდღიანი ცხარე ბრძოლების შემდეგ განთავისუფლებულ იქნა პეტროპავლოვსკი, 4 ნოემბ. — იშიმი. კოლჩაკის დემორალიზებულმა ჯარებმა ომსკისკენ დაიხიეს.

**პეტროპავლოვსკ-კამჩატსკი** (1822—1924 პეტროპავლოვსკი-პორტი), ქალაქი, რსფსრ კამჩატკის ოლქის ცენტრი. მდებარეობს კამჩატკის ნ.-კ-ის აღმ. სანაპიროზე. ნავსადგ. წყნარი ოკეანის ავაჩის უბეში. 237 ათ. მცხ. (1983). დააარსა 1740 ვ. ბერინგისა და ა. ჩირიკოვის ექსპედიციამ როგორც პეტროპავლოვსკის ციხე-ქალაქი. 1822-იდან ქალაქია. 1917 წ. 10 დეკ. ჩამოყალიბდა მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭო. საბჭ. ხელისუფლება საბოლოოდ დამყარდა 1922 წ. 10 ნოემბერს. ქალაქი დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1972).

პ.-კ. შორეული აღმოსავლეთის ერთ-ერთი მთავარი ინდუსტრ. და სატრანსპ. ცენტრი, თევზსაჭერი და სარეფრიჟერატორო ფლოტის ბაზაა. არის გემთსარემონტო ქ-ნა, სახლთსაშენი, საშენ მასალათა და თევზის კომბინატები. სსრკ მეცნ. აკად. ვულკანოლოგიის ინ-ტი, ოკეანოგრაფიისა და თევზის მეურნ. წყნარიოკეანური ინ-ტის კამჩატკის განყ-ბა. პედ. ინ-ტი, თევზის მრეწვ. და მეურნ. შორეული აღმოსავლეთის ტექ. ინ-ტის ფილიალი. თევზის მრეწვ. და კოოპ. ტექნიკუმები, საზღვაოსნო, სამედ., პედ. და სამუსიკო სასწავლებლები. დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, ტელეცენტრი.

**პეტროპოლისი** (Petrópolis), ქალაქი სამხრ.-აღმ. ბრაზილიაში, რიო-დე-ჟანეიროს შტატში. 217 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). რკინიგზის სადგური. საფეიქრო, ცელულოზა-ქაღალდის, კვების, მანქანათსაშ., ტყავ-ფეხსაცმლის, სამკერვალო მრეწვ. საწარმოები. ტურიზმის ცენტრი.

**პეტროსიანი** (ნამდვ. გვარი ტერ-პეტროსიანი) გევორქ ოვსეფის ძე [11 (23). XI. 1859 — 28. X (10. XI). 1906], სომეხი მსახიობი, რეჟ., თეატრ. მოღვაწე. 1878-იდან მონაწილეობდა თბილ. სცენისმოყვარეთა სპექტაკლებში, ხოლო 1881-იდან — პროფ. თეატრებში (ორდუბატიანის ფსევდონიმით). 1890-მდე მოღვაწეობდა პეტერბ. და მოსკ. თეატრებში. 90-იან წწ. დასაწყისში გადმოვიდა ამიერკავკასიაში და მუშაობა დაიწყო თბილ. სომხ. თეატრის დასში. აღზარდა მრავალი მსახიობი. დიდი წვლილი მიუძღვის ეროვნ. კულტ. განვითარებაში. ასრულებდა სხვადასხვა ამპლუის როლებს. მათგან მნიშვნელოვანია გოროდნიჩი, (გოგოლის „რევიზორი"), ვანიუშინი (ნაიდიონოვის „ვანიუშინის შვილები"), დემურინი (ნემიროვიჩ-დანჩენკოს „სიცოცხლის ფასი"), ანანია გლახა (სუმბათაშვილ-იუჟინის „ღალატი"), მილერი (შილერის „ვერაგობა და სიყვარული"), დონ კარლოსი (ჰიუგოს „ერნანი"), პეტრუჩიო (შექსპირის „ჭირვეული მორჯულება") და სხვ. *შ. ცუცქირიძე.*

**პეტროსიანი** ტიგრან ვართანის ძე (დ. 17. VI. 1929, თბილისი), საბჭ. მოჭადრაკე, სსრკ და საერთაშ. დიდოსტატი (1952), სპორტის დამს. ოსტატი (1960), სსრკ (1959, 1961, 1969, 1977) და მსოფლიოს ჩემპიონი (1963 — 66, მ. *ბოტვინიკთან* მატჩის მოგების შემდეგ და 1966—69, ბ. *სპასკისთან* მატჩის მოგების შემდეგ). ჭადრაკს ეზიარა ბ. ძნელაძის სახ. თბილ. პიონერთა სასახლის საჭადრაკო სექციაში; მისი პირველი მწვრთნელი იყო ა. *ებრალიძე*. პ. პოზიციური სტილის მოჭადრაკეა. 1958—74 იყო სსრკ საჭადრაკო ფედერაციის პრეზიდიუმის წევრი; 1968—76 ყოველკვირეული „64-ის" (გაზ. „სოვეტსკი სპორტის" დამატება) რედაქტორი. ავტორია წიგნისა „ჭადრაკი და ფილოსოფია" (1968). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით.

*ლიტ.*: Васильев В. Л., Жизнь шахматиста.— А. Суэтин, Избранные партии Т. Петросяна, Ер., 1969. *ვ. აბაშიძე.*


ტ. პეტროსიანი.

**პეტროტექტონიკა,** *პეტროგრაფიის* დარგი, რ-იც შეისწავლის დეფორმირებული ქანების მიკროსტრუქტურული ელემენტების ორიენტაციას ტექტონ. მოძრაობებთან დაკავშირებით. ქანების ორიენტირებული (ჰორიზონტის მხარეთა მიმართ) ნიმუშების გამჭვირვალე თლილების *ფიოდოროვის მაგიდაზე* შესწავლით ადგენენ მინერალთა ტკეჩადობის, ოპტ. ღერძების და სხვა ელემენტების ორიენტაციას სივრცეში. შედეგებს აღნიშნავენ სტერეოგრაფიულ ბადეზე. მიღებული დიაგრამების ანალიზით შესაძლებელია ტექტონ. მოძრაობათა ხასიათის განსაზღვრა.

**პეტროფიზიკა,** გეოფიზიკისა და გეოლოგიის მოსაზღვრე დარგი, რ-იც შეისწავლის ქანების ფიზიკური თვისებების კავშირს მათ მინერალურ შედგენილობასთან, სტრუქტურასა და წარმოქმნის პირობებთან. ტერმ. „პ." შემოიღო გეოფიზიკოსმა ფ. ფრელიხმა (გდრ) 1953. პ. მჭიდროდ არის დაკავშირებული მყარი სხეულის ფიზიკასთან, ექსპერ. პეტროლოგიასა და მინერალოგიასთან, ტექტონიკასთან, საინჟინრო გეოლოგიასთან. გეოლოგიაში პეტროფიზ. კვლევის მეთოდებს ძირითადად იყენებენ დედამიწის ქერქის განვითარების ისტორიის შესწავლის, ცალკეული რეგიონების გეოლ. აგებულების, აგრეთვე სასარგებლო წიაღისეულის საბადოთა კვლევის მიზნით. პეტროფიზ. კვლევის შედეგად ადგენენ სხვადასხვა ქანების ფიზ. თვისებების ტერიტ. განაწილების რუკებს.

**პეტროქიმია,** *პეტროგრაფიის* დარგი, რ-იც იკვლევს ქიმ. ელემენტების განაწილების კანონზომიერებას ქანებსა და ქანთამაშენ მინერალებში. ტერმ. „პ." შემოიღო ა. *ზავარიცკიმ* (1944), მანვე დაამუშავა პირველად პ-ის თეორ. საფუძვლები. ქანების სხვადასხვა კომპლექსების ქიმ. თავისებურებათა შედარების საფუძველზე პ. ადგენს ქანების კლასიფიკაციას, აშუქებს ქანთა გენეზისის ზოგიერთ თეორ. საკითხს. პ-ის საფუძველს წარმოადგენს ქანების ქიმ. ანალიზების გადათვლის სხვადასხვა მეთოდი, რ-იც საშუალებას გვაძლევს დავახასიათოთ ქანის ქიმიზმი და დავადგინოთ კანონზომიერი კავშირი ქანების ქიმ. შედგენილობასა და მათ შემადგენელ მინერალებს შორის. ცნობილია მაგმური ქანების ქიმ. ანალიზების გადათვლის ა. ზავარიცკის, ამერ. მეცნიერთა ჯგუფის — უ. კროსის, ჯ. იდინგზის, ლ. პირსონის და ჰ. ვაშინგტონის, შვეიცარიელი პ. ნიგლისა და სხვ. მეთოდები.

**პეტროშანი** (Petroşeni), ქალაქი ცენტრ. რუმინეთში, ჰუნედოარის ჟუდეცში. 44 ათ. მცხ. (1981). პეტროშანის ქვანახშირის აუზის (ჟიუს ხეობა), მეშახტეთა ქალაქებისა და დაბების აგლომერაციის ცენტრი. სამთო მოწყობილობის ქ-ნა, ხე-ტყის ხერხვა, საშენ მასალათა წარმოება, კვების მრეწველობა. სამთო ინ-ტი. სახელმწ. თეატრი.

**პეტრუშევსკი** დიმიტრი მოსეს ძე [1 (13). IX. 1863, სოფ. კობრინოვო, ახლანდ. ჩერკასის ოლქი, — 12. XII. 1942, ყაზანი], რუსი ისტორიკოსი, მედიევისტი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929). 1886 დაამთავრა კიევის უნ-ტი. სწავლობდა ი. ლუჩიცკისთან. ლექციებს კითხულობდა მოსკოვში, ვარშავაში, პეტერბურგში, ივანოვოში. 1906-იდან მოსკ. უნ-ტის პროფესორი. პ. იყო რუს. მედიევისტიკის სოც.-ეკონ. მიმართულების წარმომადგენელი. განიცადა ისტ. მატერიალიზმის გავლენა. მის ნაშრომში „უოტ ტაილერის აჯანყება" ნაჩვენებია აჯანყების ანტიფეოდ., პროგრ. ხასიათი, მაგრამ ამ დროის სოც.-ეკონ. ურთიერთობანი ნაადრევად მიაჩნია კაპიტალ. ურთიერთობებად. იკვლევდა დას. ევროპაში ფეოდალიზმის გენეზისის პრობლემასა და ინგლისში ფეოდალიზმის და ფეოდ. სახელმწიფოს განვითარების თავისებურებებს (XIII ს. დასასრულამდე). ფეოდალიზმს განიხილავდა, როგორც მხოლოდ პოლიტ. დაწესებულებას, რ-იც არ იყო დაკავშირებული სამეურნეო ცხოვრების ფორმებთან.

*თხზ.*: Восстание Уота Тайлера, ч. 1—2, СПб.—М., 1897—1901; 4 изд., М., 1937; Очерки из истории английского государства и общества в средние века, СПб., 1903; 4 изд., М., 1937; Очерки из экономической истории средневековой Европы, М.—Л., 1928.

**პეტრუშევსკი** ილია პავლეს ძე [10 (22). VI. 1898, კიევი, — 18. III. 1977, ლენინგრადი], საბჭ. ისტორიკოსი, აღმოსავლეთმცოდნე. ისტ. მეცნიერებათა დოქტორი (1941), ლენინგრ. სახელმწ. უნ-ტის პროფესორი (1947-იდან). 1926 დაამთავრა ხარკოვისა და ბაქოს უნ-ტების ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტები. 1926—31 მუშაობდა ბაქოში, 1931—36 — თბილისში. პ. იკვლევდა შუა საუკ. ირანის, შუა აზიისა და ამიერკავკასიის სოც.-ეკონ., პოლიტ. და კულტ. ისტორიას, ისლამის ისტორიას, ირან-საქართვ. ურთიერთობის ისტ. საკითხებს (ახარის ქართველი მელიქები — ბეშქენიანები, მონღოლთა მფლობელობის გავლენა ქართ. ეკონომიკური განვითარებაზე, გლეხთა გადასახლება ირანში შაჰ-აბას I-ის დროს, ქართველთა დაწინაურება ირანში და სხვ.).

*თხზ.*: Бешкениды-Пиштегениды, грузинские мелики Ахара в XII — нач. XIII вв., «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1937, ნაკვ. 7; Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV вв., М.—Л., 1960; Ислам в Иране в VII—XV вв., Л., 1966; Очерки по истории феодальных отношений XVI — нач. XIX вв., Л., 1949. *დ. კაციტაძე.*

**პეტრუშკა,** რუსული ხალხური თოჯინების თეატრის პოპულარული გმირი. მოწყობილობის მიხედვით თითებზე ჩამოსაცმელი, შირმის ზემოთ სატარებელი თოჯინის სახეობა. აქვს გრძელი, მოკაუჭებული ცხვირი, მოცინარი სახე, ზოგჯერ ორი კუზი. აცვია წითელი პერანგი, ახურავს ფოჩიანი ჩაჩი. პირველად აღწერა ა. *ოლეარიუსმა* (1636). კომედიები პ-ს მონაწილეობით იმართებოდა ბაზრობებზე, ქალაქის მოედნებსა და ეზოებში. პ. მონაწილეობდა სკომოროხების რეპერტუარში. დასი შედგებოდა 2 მსახიობისაგან — ერთი უკრავდა არღანზე და მონაწილეობდა დიალოგში, მეორე კი თოჯინებს ათამაშებდა. *შ. ცუცქირიძე.*

**პეტსამო-კირკენესის ოპერაცია 1944,** კარელიის ფრონტის ჯარებისა (სარდალი არმიის გენ. კ. მერეცკოვი) და ჩრდ. ფლოტის (სარდალი ადმ. ა. გოლოვკო) საბრძოლო მოქმედება 7 ოქტ. — 1 ნოემბ. პეტსამოს (ახლანდ. პეჩენგა) რ-ნის გასათავისუფლებლად დიდი სამამულო ომის

(1941—45) დროს. მთავარი დარტყმა გერმ. მე-19 სამთო ეგერთა კორპუსის (53 ათ. კაცი, 753 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 160 თვითმფრინავი) მარჯვ. ფლანგზე ჩაპრის ტბის რ-ნიდან ლუოსტარ-პეტსამოს მიმართულებით განახორციელა საბჭ. მე-14 არმიამ (97 ათ. კაცი, 2103 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 126 ტანკი და თვითმავალი საარტ. დანადგარი). მას მხარს უჭერდა მე-7 საჰაერო არმია (დაახლ. 700 თვითმფრინავი). 10 ოქტ. ჩრდ. ფლოტმა მალაია-ვოლკოვაიას ყურის სამხრ. სანაპიროზე დესანტი გადასხა. 12 ოქტ. საბჭ. ჯარებმა პორტი ლიინაჰამარი დაიკავეს. 18—25 ოქტ. ჩრდ. ფლოტმა — ვარანგერ-ფიორდის სანაპიროზე გადასხა დესანტი. 15 ოქტ. გათავისუფლებულ იქნა პეტსამო, 22 ოქტ. — ნიკელი. მე-14 არმიის ჯარებმა დესანტის მხარდაჭერით 22 ოქტ. ნორვ. საზღვარი გადალახა და 25 ოქტ. ნორვ. ქ. კირკენესი გაათავისუფლა. ოპერაციის მსვლელობაში ჩრდ. ფლოტი ცეცხლითა და ავიაციით მხარს უჭერდა არმიის საზღვ. ფლანგის შეტევას. პ. -კ. ო-მ დასაბამი მისცა ნორვ. გათავისუფლებას.

**პეტუნია** (Petunia), ერთ- ან მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარის გვარი ძაღლყურძენასებრთა ოჯახისა. მოიცავს 15-მდე (ზოგი მონაცემით 40-მდე) სახეობას. გავრცელებულია ჩრდ. ამერ. სამხრით და სამხრ. ამერიკაში. პ-ის ღერო დატოტვილია, ფოთოლი — კიდემთლიანი, ყვავილი — მარტოული, მსხვილი, თეთრი, იისფერი ან მოწითალო. ყვავის უხვად და ხანგრძლივად (მაისიდან პირველ ყინვებამდე). აქვს სასიამოვნო სუნი. ნაყოფი კოლოფია. როგორც დეკორ. ერთწლოვანს, ე. წ. ჰიბრიდულ პ-ის ჯიშებს იყენებენ რაბატისათვის, კლუმბისათვის, ოთახის მცენარედ. ისინი ერთმანეთისაგან განსხვავდებიან ღეროს სიმაღლით, ყვავილის ზომით, ფორმითა და ფერით.







პეტუნია. ჰიბრიდული პეტუნია: 1—ჩვეულებრივყვავილიანი; 2—გოფრირებულყვავილიანი.

**„პეუტინგერის ტაბულა"** (Tabula Peutingeriana), პოიტინგერის ტაბულა, რომაელი გეოგრაფის კასტორიუსის მიერ შედგენილი საგზაო რუკა (III ს.). აღმოჩნდა 1501 (XIII ს. ასლის სახით) ერთ-ერთ წიგნთსაცავში და დიდხანს ინახებოდა სიძველეთა მკვლევარ გერმ. კონრად პოიტინგერთან (აქედან სახელწ.). „პ. ტ". გრძელ ვიწრო ზოლად არის გაჭიმული, მსოფლიოს გამოსახულება სრულიად დამახინჯებულია. რუკა მიზნად ისახავდა ეჩვენებინა მოგზაურთათვის გზების მიმართულება და მანძილი. პირობითად აღნიშნულია ზღვები და მთები, მოცემულია იმ ხალხთა და პროვინციათა სახელები, რ-ებზედაც გზები გადიოდა. პუნქტთა შორის მანძილები აღნიშნულია რომაული მილებით (1 მილი — 1,4815 კმ). ქალაქები და სხვა პუნქტები ნაჩვენებია სხვადასხვა პირობითი ნიშნებით. „პ. ტ"-ზე აღნიშნულია ამიერკავკასიაზე და, კერძოდ, საქართვ. ტერიტორიაზე გამავალი ზოგიერთი სავაჭრო გზაც; ერთი, ზღვის სანაპიროს გაყოლებით მიმავალი, აკავშირებს დიოსკურიას რომის აღმოსავლურ პროვინციებთან; აქედან მეორე გზა მიემართება სომხ. ქ. არტაშატისკენ, მესამე გზა არტაშატიდან ქართლში შემოდის და აღწევს მცხეთას. გამოთქმულია მოსაზრება, რომ პ. ტ-ზე აღნიშნულია თბილისი დამახინჯებული ფორმით: „ფილადო" → [ტ]ფილადო→[ტ]ფილიდა.

*გამოც.*: Miller K., Die Weltkarte des Castorius, Ravensburg, 1888; Iteneraria Romana, dargest. von K.Miller, Stuttg., 1916.

*ლიტ.*: ლომოური ნ., ძველი საქართველოს სავაჭრო გზების საკითხისათვის, «ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტორიის ინ-ტის შრომები», 1958, ტ. 4, ნაკვ. 1.

*ნ. ლომოური.*

**პეფსინი** (<ბერძნ. pepsis —საჭმლის მონელება), ჰიდროლაზების კლასის პროტეოლიზური ფერმენტი. შეიცავს ძუძუმწოვრების, ფრინველების, ქვეწარმავლებისა და თევზების უმრავლესობის კუჭის წვენი. პ. გლობულური ცილაა, რ-ის მოლეკულური მასა 34500 აღწევს. შედგება 340 ამინომჟავასაგან, შეიცავს 3 დისულფიდურ (—S—S—) კავშირს და ფოსფორმჟავას. მდგრადია ძლიერ მჟავე არის მიმართ და მაქსიმალურად აქტიურია, როცა pH უდრის 1—2. დენატურირდება pH 6,0 დროს. ენდოპეპტიდაზაა. შლის ცილებსა და პეპტიდებს უფრო მარტივ პეპტიდებად და თავისუფალ ამინომჟავებად. პ-ს გამოიმუშავებენ კუჭის უჯრედები არააქტიური პეფსინოგენის სახით, რ-იც N ბოლო უბნის პეპტიდის მოხლეჩის შედეგად პ-ად გარდაიქმნება. პ-ს იყენებენ ლაბორატორიებში ცილის პირველადი სტრუქტურის შესასწავლად, აგრეთვე ყველის წარმოებასა და კუჭ-ნაწლავის ტრაქტის ზოგი დაავადების სამკურნალოდ. იხ. აგრეთვე *პროტეოლიზური ფერმენტები*.

**პექტინოვანი ნივთიერებები**, პექტინები (<ბერძნ. pēktos—შემჭიდროებული, შედედებული, გაყინული), მცენარეული წარმოშობის მაღალმოლეკულური ნახშირწყლები, რ-თა ძირითადი სტრუქტურული კომპონენტია D-გალაქტურონის მჟავა. პ. ნ. გვხვდება უმაღლესი მცენარეებისა და ზოგიერთი წყალმცენარის ქსოვილებში. ზოგიერთი მცენარის ქსოვილებში, მაგ., ციტრუსების კანში, პ. ნ-ის შემცველობა 30%-ს აღწევს მშრალ წონაზე. პ. ნ-ს ეკუთვნის პექტინმჟავა, პექტატები, პექტინები, პექტინატები, პროტოპექტინები და სხვ. პ. ნ. გვხვდება ძირითადად პროტოპექტინის სახით მცენარეული უჯრედის კედლებში, უჯრედშორისებში და ასრულებს ქსოვილების საყრდენი ელემენტის როლს; უჯრედის წვენში გვხვდება პექტინები და პექტინატები. სხვადასხვა მცენარის პექტინები ხასიათდება განსხვავებული მოლ. მასით, კარბოქსილის ჯგუფების ეთერიფიკაციის ხარისხით, მეთილის ჯგუფების განაწილებით. პ. ნ. წყალში ადვილად იხსნება, შაქრის და ორგ. მჟავების თანაობისას გვაძლევს მკვრივ *გელს*. პ. ნ. მჟავებისადმი მდგრადია, ტუტეებში კი სწრაფად იშლება; ადვილად განიცდის ჟანგვით გარდაქმნებს. პ. ნ-ის სამრეწვ. პრეპარატებს იღებენ ციტრუსების კანიდან, ვაშლიდან, საკვები საზამთროდან. პ. ნ-ს იყენებენ კვებისა და ფარმაცევტულ მრეწველობაში.

*ნ. ნუცუბიძე.*

**პეჩკე**, კორეის სამი უძველესი სახელმწიფოდან (კოგური, პ., სილა) ერთ-ერთი. ვარაუდობენ, რომ აღმოცენდა ახ. წ. დასაწყისში. პ-ს სოც.-ეკონ. წყობილება ნაკლებადაა შესწავლილი. ისტორიკოსების ერთ ნაწილს მიაჩნია, რომ პ. მონათმფლობელური სახელმწიფო იყო, სხვები პ-ს ფეოდ. ურთიერთობათა ჩამოყალიბების პერიოდის სახელმწიფოდ თვლიან. 663 სილასა და ჩინ. დინასტიის ტანის წინააღმდეგ ომის შედეგად პ-მ არსებობა შეწყვიტა. VII ს. ბოლოს პ-ს ტერიტ. სილას გადაეცა.

**„პეშინე-იუჟინ-კიულმან"** (Péchiney-Ugine-Kuhlmann, PUK), საფრანგეთის ერთ-ერთი მსხვილი სამრეწველო ჯგუფი, რ-ის საკუთარი კაპიტალი შეადგენს 6 363 მლნ. ფრანკს (1977), წლიური ბრუნვა — 18700 მლნ. ფრანკს, საზოგადოების რაოდენობა — 241, მ. შ. საზღვარგარეთ — 50, დაქირავებული მუშაკთა რაოდენობა — 103 ათ., მ. შ. საფრანგეთში — 83 ათ. კაცი. აწარმოებს ალუმინს (წლიური ბრუნვის 36%), სპეციალურ ფოლადს (25%), სპილენძს (15%), ელექტროლიზონსა და ელექტროქიმ. ნაწარმს (15%), ატომურ სათბობსა და სხვ. პ.-ი.-კ. მულტინაციონალურია ალუმინის სექტორში; 1959 წ. მისი ალუმინის წარმოების 80% საფრანგეთის წილად მოდიოდა, ამჟამად იგი მხოლოდ 45%-ს აღწევს. პ.-ი.-კ. ნაციონალიზებულია 1982-იდან.

*ჯ. კახნიაშვილი.*

**პეშკოვი** ალექსი მაქსიმეს ძე, იხ. *გორკი მაქსიმ.*

**პეშკოვსკი** ალექსანდრე მათეს ძე [11 (23). VIII. 1878, ტომსკი, — 27. III. 1933, მოსკოვი], რუსი საბჭ. ენათმეცნიერი. 1906 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. 1914 გამოაქვეყნა „რუსული სინტაქსი მეცნიერული თვალსაზრისით" (VII გამოც. 1956). განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდა ფორმისა და მნიშვნელობის ურთიერთობას. პ-ს ლინგვ. მსოფლმხედველობა ეფუძნებოდა ენის სისტემურობის აღიარებას; საჭიროდ მიიჩნევდა სინქრონიისა და დიაქრონიის გარჩევას, მაგრამ არ იზიარებდა სოსიურისეულ დაპირისპირებას. პ-ს სახელთან არის დაკავშირებული ლინგვ. ექსპერიმენტის მეთოდიკის შემუშავება. იგი მონაწილეობდა სტილისტიკისა და პოეტიკის საკითხთა დამუშავებაში, სასკოლო გრამატიკის შექმნასა და რუს. ენის სწავლების მეთოდიკის განვითარებაში.

**პეშტაკი**, პიშტაკი, პორტალი, რ-იც შუა საუკუნეებში გავრცელებული იყო ახლო და შუა აღმ. ქვეყნების საზოგადოებრივი და საკულტო ნაგებობების ხუროთმოძღვრებაში. ჩვეულებრივ, წარმოადგენს ვერტიკალურად წაგრძელებულ სწორკუთხედს, რ-ის შუაში მოთავსებულია დიდი ისრული თაღი და შესასვლელი. შუა აზიაში პ. ცნობილია XI ს-იდან; ფართოდ გავრცელდა XIV ს. დასასრ. — XVII ს-ში. ამ პერიოდში ხშირად სიდიდითა და დეკორის სიმდიდრით პ. თვით ძირითად შენობასაც კი აჭარბებდა.



პეშტაკი. მედრესე შირ-დორის პეშტაკი. XVII ს. რეგისტანის მოედანი, სამარყანდი.

**პეშტი** (Pest), მედიე უნგრეთში. ფართ. 6,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 969 ათ. კაცი (1978). ადმ. ც. — ქ. ბუდაპეშტი. ტერიტ. უმეტესი ნაწილი უჭირავს დუნაისპირა ვაკეს. ეკონომიკა მჭიდროდ უკავშირდება ქვეყნის დედაქალაქ *ბუდაპეშტს*, სადაც დასაქმებულია პ-ის მოსახლ. დიდი ნაწილი. იღებენ მურა ნახშირს, განვითარებულია მანქანათსაშ. (ავტომობილების, საკისრების, ელექტროტექ. ნაკეთობათა, ვაგონების და სხვ. წარმოება), სამშენ მასალათა, საფეიქრო, ქიმ., კვების მრეწველობა. სოფ. მეურნ. საგარეუბნო მიმართულებისაა. დუნაისა და ტისის შუამდინარეთში განვითარებულია სასაქონლო მებაღეობა, მევენახეობა და მებოსტნეობა; მეღორეობა. არის ხორბლის, ჭვავის, სიმინდის ნათესები.

**„პეჩატნი დვორ"**, პირველი რუსული სახელმწიფო სტამბა. დაარსდა დაახლ. 1563 მოსკოვში ივანე IV-ისა და მიტროპოლიტ მაკარის ხელშეწყობით; მდებარეობდა კიტაი-გოროდში (ახლანდ. 25 ოქტ. ქუჩის ჩრდ. ნაწილში). 1564 ი. ფიოდოროვმა და პ. მსტისლავეცმა დაბეჭდეს *სამოციქულო*, 1565 — *ჟამნი*. 1568 ა. ნევეჟამ და ნ. ტარასიევმა გამოსცეს *ფსალმუნი*. „პ. დ." განახლებულ იქნა 1645 და 1679 წლებში. XVII ს. ბოლოს აქ გამოიცა 500 დასახელების წიგნი; თითოეული წიგნის საშ. ტირაჟი 1200 ცალზე მეტი იყო. 1712 „პ. დ-ის" საბეჭდი მანქანების ნაწილი გადაიტანეს პეტერბურგში. 1721-იდან 1917-მდე „პ. დ-ის" შენობაში მოთავსებული იყო სინოდის სტამბა.

**პეჩი** (Pätsch) გერტრუდ (დ. 22. I. 1910, აინბეკი, ჰანოვერის პროვინცია), გერმანელი ქართველოლოგი. დაამთავრა ქალთა ლიცეუმი. 1929 მიუნსტერის უნ-ტში სწავლობდა აღმოსავლურ ენებს. 1937 დაიცვა დისერტაცია ძვ. ქართული ზმნის შესახებ. მოღვაწეობდა ბერლინის და იენის უნ-ტებში. პ. ავტორია გამოკვლევებისა ძვ. ქართ. ზმნის სტრუქტურის, ქართ. ნასესხებ ფუძეთა და სიტყვის აღნაგობის შესახებ, იკვლევს ქართ. ლიტ-რის, კერძოდ, რუსთველოლოგიის საკითხებს; ქართულიდან გერმანულად თარგმნა „ქართლის ცხოვრება“, კ. გამსახურდიას „დიდოსტატის მარჯვენა“ და სხვ. *ი. ქავთარაძე.*

**პეჩი** (Pécs), ქალაქი უნგრეთში, მეჩეკის მასივის სამხრ. მთისძირას. ბარანიის მედიეს აადმ. ცენტრი. 171 ათ. მცხ. (1981). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი და სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია მანქანათმშ., მრავალდარგიანი კვების მრეწვ., ტყავისს ფ-კა, კოქსქიმ. ქ-ნა. პ. ცნობილია ფაიფურ-ქაშანურის ნაკეთობათა წარმოებით. უნ-ტი (დაარსდა 1367; ხელახლა გაიხსნა 1922). პ-ის მიდამოებში იღებენ ქვანახშირს, არის თესი.

ქალაქი წარმოიშვა დაახლ. 2 ათ. წლის წინათ. პ-ის ცენტრში შემონახულია ძვ. ქრისტ. კატაკომბები (IV ს.), რომანული ტაძარი (XI ს., გადაკეთებულია 1882—91, არქიტ. ფ. შმიდტი; შემორჩენილია XI ს. რელიეფები), მეჩეთი (XVI ს.). თანამედროვე მშენებლობიდან აღსანიშნავია პ-ის დას. ნაწილის განაშენიანება (1950-იანი წწ., არქიტ. ე. დენეში და სხვ.), რესტორანი „ოლიმპია“ (1960, არქიტ. ლ. გადოროში), იანოშ ჰუნიადის ძეგლი (ბრინჯაო, 1956, მოქანდაკე პ. პაცაი) და სხვ.

**პეჩორა;** პ ე ჩ ე რ ა, მდ. პეჩორის აუზში მცხოვრები ხალხი. მოხსენიებულია XII—XIV სს. რუსულ მატიანეებში. მისდევდნენ ნადირობას, თევზჭერას, ნაწილობრივ მესაქონლეობას. XI ს-იდან ბეწვეულით ხარკს უხდიდა ნოვგოროდს, XII—XIV სს-ში მის სამფლობელოში შედიოდა, XV ს-ში მოსკ. სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა. XVI ს. შემდეგ აღარ იხსენიება.

**პეჩორა,** მდინარე სსრკ ევროპული ნაწილის ჩრდ.-აღმ-ში. სიგრძე 1809 *კმ*, აუზის ფართ. 322 ათ. $კმ^2$. სათავე აქვს ჩრდ. ურალში. ერთვის პეჩორის ზღვის პეჩორის უბეს. სათავიდან მდ. უნიის შესართავამდე მთის მდინარეა, შემდეგ მიედინება პეჩორის დაბლობზე, ხეობის სიგანე 10 *კმ* აღწევს. შესართავიდან 130 *კმ*-ზე იყოფა ორ ტოტად. შესართავთან ქმნის 45 *კმ*-მდე სიგანის დელტას. მთავარი შენაკადებია: მარცხ. — ჩრდ. მილვა, კოჟვა, იჟმა, პპიჟმა, ცილმა, სულა; მარჯვ. — ილიჩი, შჩუგორი, უსა, ლაია, შაპკინა. პ. შერეული საზრდოობის მდინარეა (ჭარბობს თოვლის წყალი). წყალდიდობა იცის აპრ.-მაისში. ზაფხულსა და ზამთარში წყალმცირეაა. წყლის საშ. ხარჯი შესართავთან 4100 $მ^3$/*წმ*. იყინება ოქტ. ბოლოს. ყინულძვრა ზემოთიდან იწყება და ჩნდება ყინულხერგილები. რეგულარული ნაოსნობა ტროიცკო-პეჩორსკამდეა, გაზაფხულსა და შემოდგომაზე — უსტ-უნიამდე. საზღვაო გემები ნარიან-მარამდე ადიან (ზღვიდან 110 *კმ*). იყენებენ ხე-ტყის დასაცურებლად, ქვანახშირის, ნავთობპროდუქტებისა და სამშენებლო მასალის, პურისა და სხვ. გადასაატანად. მთავარი ნავმისადგომებია: ნარიან-მარი, უსტ-ცილმა, პეჩორა, ტროიცკო-პეჩორსკი. თევზჭერა. პ-ის აუზშია ქვანახშირის (პეჩორის ქვანახშირის აუზი), ნავთობისა და აირის საბადოები.

**პეჩორა,** ქალაქი (1949-იდან) კომის ასსრ-ში, მდ. პეჩორის მარჯვ. ნაპირზე. პეჩორის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. სამდ. ნავსადგური. ხე-ტყის დასამუშ., სახერხი ქ-ნები, ტრანსპორტის მომსახურე საწარმოები. სამედ. სასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**პეჩორის დაბლობი,** დაბლობი რსფსრ ევროპული ნაწილის ჩრდ.-აღმ-ში, მდ. პეჩორის აუზში, ურალსა და ტიმანის ქედს შორის. დაბლობზე ფლუვიოგლაციალური ქვიშებითა და ტბიური თიხებით აგებულ დაჭაობებულ ვაკე მონაკვეთებს ცვლის მორენულ ბორცვიანი სერები. ბევრია ტბა. სანაპიროს გასწვრივ განვითარებულია ზღვიური ტერასები. დაბლობის ჩრდ. ნაწილშია *დიდი მიწის ტუნდრა*, *მცირე მიწის ტუნდრა* და ტიმანის ტუნდრა; სამხრ-ით არის წიწვოვანი ტყე, წყალგამყოფებზე — ჭაობები.

**პეჩორის ზღვა,** ბარენცის ზღვის სამხრ.-აღმ. ნაწილის სახელწოდება კოლგუევისა და ვაიგაჩის კ-ებს შორის. სიღრმე 210 *მ*-მდე. ზაფხულში წყლის ტემპ-რა 9°C, მარილიანობა 23—30‰. მოქცევა არასწორი ნახევარდღეღამურია, სიმაღლე 0,5-იდან 1,8 *მ*-მდე. პ. ზ-ის სამხრ. ნაწილში აღმ-ით მიემართება კოლგუევის დინება, მისი გაგრძელებაა ახალი მიწის დინება. დინებები გამოწვეულია მდ. პეჩორის ჩამონადენით ზღვაში. პ. ზ. ნოემბრიდან ივნისამდე დაფარულია მცურავი ყინულით. ვირთევზის, ზღვის ღორისა და სელაპის რეწვა.

**პეჩორის უბე,** ბარენცის ზღვის ყურე რსფსრ არხანგელსკის ოლქში. სიგრძე დაახლ. 100 *კმ*, სიგანე 40-იდან 120 *კმ*-მდე, სიღრმე 6 *მ*-მდე. ერთვის მდ. პეჩორა. პ. უ. ოქტ-იდან ივლ-მდე დაფარულია ყინულით. ზღვის ღორისა და სელაპის რეწვა. თევზჭერა.

**პეჩორის ქვანახშირის აუზი,** კოქსვადი ქვანახშირის მეორე (დონბასის შემდეგ) დიდი ბაზა სსრკ ევროპულ ნაწილში. მდებარეობს პოლარული ურალისა და პაიხოის დას. კალთებზე, მდ. პეჩორის შუაწელიდან (სამხრ.) ბარენცის ზღვასა (ჩრდ.) და ჩერნიშოვის სერამდე (დას.), კომის ასსრ და ნენთა ავტონ. ოკრუგის ფარგლებში. აუზის საერთო ფართ დაახლ. 90 ათ. $კმ^2$. პ. ქ. ა-ის საერთო გეოლ. მარაგია 344,5 მლრდ. ტ. პირველი ცნობები პ. ქ. ა-ში ქვანახშირის აღმოჩენის შესახებ 1828 მიეკუთვნება. 1924—26 ჩატარებული გეოლ.-საძიებო სამუშაოების შედეგად აღმოაჩინეს ენერგეტ. ქვანახშირის დიდი საბადო, ხოლო 1930—31 — კოქსვადი ქვანახშირისა. პ. ქ. ა-ის აღმ. ნაწილს უკავია ურალისწინა კიდური როფი, დას. ნაწილი პეჩორის სინეკლიზაში გადადის. 2-იდან 7 *კმ* სისქის ქვანახშირის შემცველი პერმული ნალექები ტრანსგრესიულად ფარავს კარბონულ ზღვიურ ნალექებს, ხოლო მათი ოდნავ გადარეცხილი ზედაპირი დაფარულია ქვანახშირით ღარიბი ტრიასული ნალექებით. საბადოს დამუშავების სამთო-ტექ. პირობები რთულია, შახტები აირიანია. ქვანახშირს ძირითადად იყენებენ ჩერეპოვეცის მეტალ. ქ-ნაში დასაკოქსავად, ლენინგრ. მრეწველობაში და სარკინიგზო ტრანსპორტზე. პ. ქ. ა-ის ტერიტორიაზე გაშენდა ორი კეთილმოწყობილი ქალაქი — ვორკუტა და ინტა.

**პეცოლდტი** (Petzoldt) იოზეფ (4. XI. 1862, ალტენბურგი, — 1. VIII. 1929, შპანდაუ, ბერლინი), გერმანელი ფილოსოფოს-იდეალისტი, *ემპირიოკრიტიციზმის* წარმომადგენელი, პოზიტივისტური ფილოს. საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი (1912). შარლოტენბურგის უმაღლესი ტექ. სკოლის პროფესორი (1922-იდან). ცდილობდა სუბსტანციისა და მიზეზობრიობის ცნებები შეეცვალა ფუნქციური კავშირის აპრიორული ცნებით. ამით იგი უახლოვდებოდა ე. *მახისა* და ე. *კასირერის* თვალსაზრისს. პ-ის ფილოს. შეხედულებები გააკრიტიკა ვ. ი. ლენინმა შრომაში „მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი“.

*თხზ.*: Введение в философию чистого опыта, т. 1, СПб., 1910.

**პეწიანასებრნი** (Buprestidae), მწერების ოჯახი ხეშეშფრთიანთა რიგისა. მათი სხეულის სიგრძე 3-იდან 100 *მმ* აღწევს. ხშირად აქვთ კაშკაშა ლითონისებრი შეფერილობა. ხოჭო აზიანებს მცენარეთა კვირტებს, ყუნწებს, ყლორტებსა და წვრილი ტოტების ქერქს. მატლი იკვებება ნაღრღნი ფქვილით, აკეთებს დაკლაკნილ სასვლელებს. პ. აერთიანებს 10 ათ-ზე მეტ სახეობას. მათგან სსრკ-ში გვხვდება 500-მდე სახეობა.

საქართველოში გავრცელებულია შავი პეწიანა — აზიანებს ჭერამს, ალუბალს, ბალს, ატამს და სხვ.; ლურჯი პეწიანა, ოთხწერტილოვანი პეწიანა — აზიანებს წიწვოვანებს; ალვის ხის პეწიანა — აზიანებს ვერხვს, ალვის ხეს და სხვა ფოთლოვან ჯიშებს; ვიწროტანიანი პეწიანა — აზიანებს ნეკერჩხალს, რცხილას და სხვ.

*მ. გუჯაბიძე.*



პეწიანასებრნი: 1—ფიჭვის დიდი პეწიანა; 2—მისი მატლი.

**პი,** π, ბერძნული ანბანის ასო, რ-ითაც მათემატიკაში აღნიშნავენ გარკვეულ *ირაციონალურ რიცხვს*, სახელდობრ, წრეწირის სიგრძისა და მისი დიამეტრის ფარდობას. ეს აღნიშვნა (სავარაუდოა, რომ მომდინარეობს ბერძნულიდან περίφερεια — წრეწირი, პერიფერია) საყოველთაო გახდა ლ. *ეილერის* შრომის შემდეგ (1736), თუმცა უფრო ადრე გამოიყენა ინგლ. მათემატიკოსმა უ. ჯონსონმა (1706). როგორც ყოველი ირაციონალური რიცხვი, π უსასრულო არაპერიოდული ათწილადის სახით გამოისახება: $\pi=3,141\,592\,653\,589\,793\,238\,462\,643\ldots$ π რიცხვი მონაწილეობს არა მხოლოდ იმ დამოკიდებულებებში, რ-ებიც მიიღება გეომ. ამოცანების ამოხსნისას, არამედ იმ არითმ. მიმდევრობათა ზღვრების ძიების პროცესშიც, რ-თა კვლევა დაიწყო ფ. *ვიეტმა* (XVI ს.). მაგალითისათვის შეიძლება დავასახელოთ ლაიბნიცის (1673—74) მწკრივი: $\frac{\pi}{4}=1-\frac{1}{3}+\frac{1}{5}-\frac{1}{7}+\frac{1}{9}-\ldots$ π რიცხვის წმინდა ანალიზურ განსაზღვრას პრინციპული მნიშვნელობა აქვს გეომეტრიისათვის, ვინაიდან არაევკლიდურ გეომეტრიაშიც იყენებენ π რიცხვს, მაგრამ არა წრეწირის სიგრძის დიამეტრთან შეფარდების აღმნიშვნელად (ეს შეფარდება არაევკლიდურ გეომეტრიაში მუდმივი არც არის). ანალიზის მეთოდებით, რ-თაგან არსებითი როლი შეასრულა ეილერის $e^{2\pi i}=1$ ფორმულამ ($e$ არის ნატურალური ლოგარითმის ფუძე; იხ. *ნეპერის რიცხვი*; $i=\sqrt{-1}$), საბოლოოდ გაირკვა π რიცხვის ბუნება.

XVIII ს. ბოლოს ი. *ლამბერტმა* და ა. *ლეჟანდრმა* დაადგინეს, რომ π ირაციონალური რიცხვია, 1882 კი გერმ. მათემატიკოსმა ფ. ლინდემანმა მისი ტრანსცენდენტურობა დაამტკიცა. ამ შედეგით საბოლოოდ დადგინდა, რომ წრის კვადრატურის ამოცანის ამოხსნა შეუძლებელია ფარგლისა და სახაზავის საშუალებით.

*ლიტ.*: О квадратуре круга (Архимед, Гюйгенс, Ламберт, Лежандр). С приложением истории вопроса..., пер. с нем., 3 изд., М.—Л., 1936.

**პაიიანე** (Päijänne), ტბა ფინეთის სამხრ. ნაწილში. სიგრძე დაახლ. 140 *კმ*, სიგანე 28 *კმ*-მდე, ფართ. 1065 $კმ^2$, სიღრმე 93 *მ*-მდე. მდებარეობს ძვ. მყინვარული წარმოშობის ქვაბულში. ნაპირები უმთავრესად მაღალი და შეჭრილ-შემოჭრილი აქვს. ტბაში ბევრი კუნძულია. მდ. კიუმიიოკით დაკავშირებულია ბალტიის ზღვის ფინეთის ყურესთან. გაყინულია დეკ-იდან აპრ-მდე. სანაოსნოა. თევზჭერა. ტბის ნაპირებზეა ქ-ები ლაჰტი, იუვიასკიულია.

**პიანი-ბორის კულტურა,** ადრინდელი რკინის ხანის არქეოლოგიური კულტურა, რ-იც გავრცელებული იყო მდ. კამის რ-ნში. სახელი ეწოდა სოფ. პიანი-ბორთან (ახლანდ. კრასნი-ბორი, ელაბუგის რ-ნი, თათრ. ასსრ) გათხრილი სამაროვნის მიხედვით. მეცნიერთა ნაწილი ვარაუდობს რომ პ.-ბ. კ. გავრცელებული იყო ძვ. წ. II—ახ. წ. V სს-ში მდ. კამის მთელ აუზში. მე-

ორუნი ფიქრობენ, რომ ძვ. წ. II — ახ. წ. III სს-ში იგი მოიცავდა მდ. კამის მხოლოდ ქვემო აუზს. ნაწილი კი მიიჩნევს, რომ პ.-ბ. კ. ძვ. წ. II ს-იდან არსებობდა მდ. ბელაიას შესართავთან. პ.-ბ. კ-ის მქონე ტომები ფინურ-უნგრულ ტომებს განეკუთვნებიან. ეწეოდნენ ნადირობას, მესაქონლეობას, სათოხნ მიწათმოქმედებას. ცხოვრობდნენ მაღლობებზე პატრიარქალურ თემებად. მამაკაცებს საფლავში ატანდნენ საბრძოლო და შრომის იარაღს, ქალებს — სამკაულს. დამახასიათებელი ნივთებია: ეპოლეტისებრი აბზინდები, რკინის მახვილები და მუზარადები, ქალების ნაწნავთა მდიდრული სამკაული, რ-ებზეც შეკიდულია ცხენების სტილიზებული ფიგურები. აღმოჩენილია რომაული და შუააზიური ნაწარმიც.

*ლიტ.*: Генинг В. Ф., Узловые проблемы изучения пьяноборской культуры, «Вопросы археологии Урала», 1962, в. 4; Смирнов А. П., Очерки древней и средневековой истории народов Среднего Поволжья и Прикамья, М., 1952 (Материалы и исследования по археологии СССР, в. 28).



მ. პიასეცკი.

**პიანინო** (იტალ. pianino), *ფორტეპიანოს* ნაირსახეობა. პ-ში სიმები, დეკა და მექანიკა მოთავსებულია საკრავის ვერტ. სიბრტყეზე. პირველი პ. გამოიგონეს ამერიკელმა ჯ. ჰოკინზმა (1800 დეკ.) და ავსტრ. მ. მიულერმა (1801 ივნ.). XIX ს. შუა წლებში პ-მ მიიღო დღევანდელი სახე (თუჯის ჩარჩო, ჯვარედინი სიმები, 7 ოქტავა, მექანიკა ზემოთ და ქვემოთ განლაგებული დემპფერებით). გავრცელებულია ე. წ. კაბინეტური პ., რ-ის კორპუსის სიგანე კლავიატურის გასწვრივ 1450—1500 *მმ*-ია, სიმაღლე კი 1250—1400 *მმ*-მდე.



პიანინო.

**პიანისიმო** (იტალ. pianissimo), მუსიკის ერთ-ერთი დინამიკური ნიუანსი, აგრეთვე ამ ნიუანსის აღნიშვნა სანოტო დამწერლობაში. იხ. *პიანო*.

**პიანო** (იტალ. piano, სიტყვასიტყვით — ჩუმად, ხმადაბლა; შემოკლებული აღნიშვნა p), მუსიკის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი დინამიკური ნიუანსი, აგრეთვე მისი აღნიშვნა სანოტო დამწერლობაში. პ-ს საპირისპირო ნიუანსია ფორტე. პ-დან გამომდინარეობს *პიანისიმო* (იტალ. pianissimo, სიტყვასიტყვით — ძალიან ჩუმად; შემოკლებული აღნიშვნა pp). პ-სა და მეცო ფორტეს შორის არის დინამ. ნიუანსი მეცო პ. (შემოკლებით mp).

**პიაჟე** (Piaget) ჟან (9. VIII. 1896, ნევშატელი, — 16. IX. 1980, ჟენევა), შვეიცარიელი ფსიქოლოგი. იყო ნევშატელის (1926—29), ჟენევისა (1929-იდან) და ლოზანის (1937—54) უნ-ტების პროფესორი. ჟ. ჟ. რუსოს ინ-ტის დირექტორი ჟენევაში (1929-იდან). გენეტ. ეპისტემოლოგიის საერთაშ. ცენტრის დამფუძნებელი პარიზში (1955). შექმნა ინტელექტის ოპერაციონალისტური კონცეფცია და გენეტ. ეპისტემოლოგია, რ-მაც მსოფლიო აღიარება მოიპოვა.



ჟ. პიაჟე.

პ-ს კვლევის ძირითადი სფეროა გენეტ. (ბავშვის) ფსიქოლოგია. იგი ოპერაციონალისტია, ფსიქოლ. სისტემის აგებას ქცევის ცნებიდან იწყებს. ქცევა არის სამყაროსთან სუბიექტის ადაპტაციის საშუალება, ასიმილაციას და აკომოდაციას შორის წონასწორობის საფუძველი. ქცევას ორი ასპექტი აქვს: ენერგეტ. და სტრუქტურული. ენერგეტ. ასპექტის შინაარსია ემოციები და მოტივები, სტრუქტურული ასპექტისა — შემეცნებითი პროცესები.

პ. ძირითადად ქცევის სტრუქტურულ ასპექტს იკვლევს. აღქმისა და ინტელექტის გენეზისისადმია მიძღვნილი მისი გამოკვლევების უმრავლესობა. ინტელექტის გენეზისის კვლევის მიზანია მეცნიერული ეპისტემოლოგიის, პ-ს სიტყვებით, გენეტ. ეპისტემოლოგიის დაფუძნება, ინტელექტუალური ოპერაციები ინტერიორიზებული და ერთ სისტემად გაერთ. საგნობრივი მოქმედებებია, მაგრამ ამ საფეხურის მიღწევამდე ინტელექტი თავისი განვითარების პროცესში მრავალ სტრუქტურულად განსხვავებულ სტადიას ან ქვესტადიას გაივლის. ფუნქციური უწყვეტობა და სტრუქტურული განსხვავებულობა ინტელექტის გენეზისის ძირითადი მახასიათებლებია. პ. მაღალ შეფასებას აძლევდა დ. *უზნაძის* ექსპერიმენტულ კვლევა-ძიებას.

პ-ს კალამს ეკუთვნის 30-მდე მონოგრაფია და 200-ზე მეტი ბროშურა და სტატია.

*თხზ.*: La formation du symbole chez l'enfant, Neuchâtel—P., 1945; L'épistémologie génétique, P., 1970; Избр. психологические труды, М., 1969; Генезис элементарных логических структур, М., 1963 (თანაავტ.: Б. Инельдер); Речь и мышление ребенка, М.—Л., 1932.

*ლიტ.*: Флейвелл Д. Х., Генетическая психология Ж. Пиаже, пер. с англ., М., 1967. *ი. კოტეტიშვილი.*

**პიარნუ** (ყოფ. პერნაუ, პერნოვი), ქალაქი ესტ. სსრ-ში, მდ. პიარნუს ნაპირზე (რიგის ყურესთან). პიარნუს რ-ნის ცენტრი. საზღვ. ნავსადგური და სამდ. ნავმისადგომი. რკინიგზის სადგური. 52 ათ. მცხ. (1983). ზღვისპირა კლიმ. და ტალახით სამკურნ. კურორტი. იცის ზომიერად თბილი ზაფხული (ივლ. საშ. ტემპ-რა 17°C) და ზომიერად რბილი ზამთარი (იანვ. საშ. ტემპ-რა —5°C). ნალექები 540 *მმ* წელიწადში. სამკურნ. საშუალება: კლიმატოთერაპია, ზღვის შლამის ტალახი. სამედ. ჩვენება: სისხლის მიმოქცევის, საყრდენ-სამოძრაო, საჭმლის მომნელებელი ორგანოების, ნერვული სისტემის და გინეკოლ. დაავადებანი. პ-ში არის სანატორიუმები, ტალახ-წყალსამკურნალო, დასასვენებელი სახლები, წვრილქვიშიანი პლაჟი, პარკი. არის თევზსაკონსერვო და სელის საფეიქრო კომბინატები, მანქანათსაშ., კვებისა და ხე-ტყის მრეწვ. საწარმოები. დრამ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის, მემორიალური მუზეუმები. ტურბაზა.

პ. ცნობილია 1251-იდან. XIV ს-ში გახდა დიდი ნავსადგური და შედიოდა ჰანზის ქალაქთა კავშირში. ჩრდილოეთის ომის (1700—21) დროს შეუერთდა რუსეთს (1710). იყო ლიფლანდიის გუბ. სამაზრო ქალაქი, 1918—40 შედიოდა ბურჟ. ესტ. შემადგენლობაში. 1941 ივლ-იდან 1944 წ. 23 სექტ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ.

**პიასავა** (პორტუგ. piaçaba, ნასესხებია სამხრეთამერ. ინდიელთა ერთ-ერთი ტომის, ტუპის, ენიდან), ტროპიკული პალმების (ამერ. Leopoldinia piassaba, აფრ. Raphia vinifera, აზიური Borassus flabellifer და სხვ.) ფოთლის ხალთების უხეში ბოჭკო, რ-ის სისქეა 0,5—3,5 *მმ*, სიგრძე — 0,5—1,8 *მ*. ფერად ჩალისფერ-ყვითელი, მუქი ყავისფერი, ზოგჯერ კი თითქმის შავია. მისგან ამზადებენ უხეშ ჯაგრისებს, იშვიათად — ჭილოფებსა და ბაგირებს.

**პიასეცკი** მავრ იაკობის ძე [14 (27). IX. 1910, თბილისი, — 6. X. 1977, იქვე], რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1965). სკკპ წევრი 1954-იდან. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1929 სოხუმის თეატრში. მუშაობდა ბრიანსკის, ვორონეჟის თეატრებში, 1955—58 — გდრ-ში, საბჭ. ჯარების თეატრ. დასში, 1936—55 და 1958—77 — თბილ. გრიბოედოვის სახ. თეატრში. დიდი წარმატებით თამაშობდა კომედიურ, სახასიათო-ყოფით და ტრაგიკულ როლებს: მიშლაევსკი (ბულგაკოვის „ტურბინთა დღეები"), მონახოვი (გორკის „ბარბაროსები"), ბაბუა (შუქშინის „თვალსაზრისი"), ვანო (დუმბაძის „ნუ გეშინია, დედა"), ბატონი ფრანკი (გუდრიჩისა და ჰაკეტის „ანა ფრანკის დღიური"), ცეზარი (შოუს „ცეზარი და კლეოპატრა") და სხვ. მნიშვნელოვანი დადგმები: მატვეევის „დელიკატური ოპერაცია", კოროსტილიოვის „დონ კიხოტი იბრძვის", მატუხოვის „ამნისტია". გადაღებულია ფილმებში: „ბოდიში, თქვენ გელით სიკვდილი", „ჩარირამა" და სხვ. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით. *შ. ცუცქირიძე.*

**პიასინა**, მდინარე რსფსრ კრასნოიარსკის მხარის ტაიმირის (დოლგან-ნენეცთა) ავტონ. ოკრუგში. სიგრძე 818 *კმ*, აუზის ფართ. 182 ათ. *კმ*². სათავე აქვს პიასინოს ტბაში. ერთვის კარის ზღვის პიასინის ყურეს. ზემოთში კვეთს მორენულ სერებს და მიედინება ვიწრო ხეობაში, შემდეგ — ჩრდ. ციმბ. დაბლობზე, მდ. პურის შესართავის ქვემოთ კვეთს ბირანგის მთებს და შესართავთან ქმნის ესტუარს. უმთავრესად საზრდოობს თოვლის წყლით (60%). წყალდიდობა იცის ივლ-იდან ოქტ-მდე. წყლის საშ. ხარჯი შესართავთან — 2600 *მ*³/*წმ*. წყალმცირობის დროს ზღვის მოქცევა ვრცელდება მდ. ტარეის შესართავამდე (309 *კმ*). პ. იყინება სექტ.-ოქტ-ში, ყინულძვრაა ივლ-ში. სანაოსნოა. მდიდარია თევზით.

**პიასინო**, ტბა რსფსრ კრასნოიარსკის მხარის ჩრდ. ნაწილში. ფართ. 735 *კმ*², სიგრძე 70 *კმ*, სიგანე 15 *კმ*-მდე, სიღრმე 10 *მ*-მდე. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. იყინება ოქტ-ში, ყინულძვრაა ივნისში. პ-ს ერთვის ბევრი მდინარე, გამოდის მდ. პიასინა. მდიდარია თევზით.

**პიასტრი** [იტალ. piastra (შემოკლ.) < piastra d'argento, სიტყვასიტყვით — ვერცხლის ფირფიტა], 1. ძვ. ესპანური მონეტის — პესოს იტალ. სახელწოდება. 2. პ. (ანუ ყურუში — 1844 და 1916 კანონების თანახმად), ფულადი ერთეული თურქეთში, ფაქტობრივად თურქ. ხურდა ფული, რ-იც უდრის 1/100 თურქ. *ლირას*; იყოფა 40 ფარად. 3. ეგვიპტის, სირიის, სუდანისა და ლიბანის ფულადი ერთეული, გირვანქის 1/100; ბრუნვაშია ხურდა ფულისა და ბანკნოტების სახით. 4. იორდანიის დინარის 1/100.

**პიატიგორიე**, *კავკასიის მინერალური წყლების* რ-ნის ჩრდ. ნაწილი ქ. პიატიგორსკის მიდამოებში, ჩრდ. კავკასიაში. ზედაპირი 600 *მ*-მდე სიმაღლის დამრეცი ვაკეა, რ-ზეც აღმართულია 18 მთა — ლაკოლითი (ბეშთაუ — 1402 *მ*, მაშუკი, ლისაია, ზოლოტოი-კურგანი, იუცა და სხვ.) მთის კალთები შემოსილია ფართოფოთლოვანი ტყით. ნალექები 500—600 *მმ* წელიწადში. ბევრია მინერ. წყარო (ესენტუკი, პიატიგორსკისა და ჟელეზნოვოდსკის). ტამბუკანის ტბაში არის სამკურნ. ტალახი.

**პიატიგორსკი** გრიგორი პავლეს ძე (17. IV. 1903, ეკატერინოსლავი, ახლანდ. დნეპროპეტროვსკი, — 6. VIII. 1976, ლოსანჯელესი), ამერიკელი ვიოლონჩელისტი. 1914—20 სწავლობდა მოსკ. კონსერვატორიაში (ა. გლენის ხელმძღვანელობით). 1919—21 მოსკ. დიდი თეატრის ორკესტრის სოლისტი. 1925—29 უკრავდა ბერლინის ფილარმონიის ორკესტრში. 1929-იდან მოღვაწეობდა აშშ-ში. ცნობილ მუსიკოსებთან (ს. რახმანინოვი, ა. შნაბელი, კ. ფლეში, ი. ჰეიფეცი, ა. რუბინშტეინი და სხვ.) ერთად უკრავდა სხვადასხვა ინსტრუმენტულ ანსამბლებში. 1941—49 იყო კერტისის (ფილადელფია) მუს. ინ-ტის, 1957-იდან ბოსტონის უნ-ტის პედაგოგი.

**პიატიგორსკი**, ქალაქი რსფსრ სტავროპოლის მხარეში. *კავკასიის მინერალური*

წყლების ბალნეოლ. და ტალახით სამკურნ. კურორტი. მდებარეობს მდ. პოდკუმოკის (კუმის შენაკადი) ნაპირზე, მაშუკის მთის კალთეზე. რკინიგზის სადგური, მინერალნიე-ვოდიდან 25 კმ. 116 ათ. მცხ. (1983).. იცის თბილი ზაფხული (ივლ. საშ. ტემპ-რა 22°C) და ზომიერად რბილი ზამთარი ((იანვ. საშ. ტემპ-რა –4°C). ნალექები 475 მმ წელიწადში. სამკურნ. საშუალება: ტამბუკანის ტბის სამკურნ. ტალახი, მინერ. წყალი, რ-საც იყენებენ სასმელად (წყაროები — „თბილი ნარზანი", № 14) და აბაზანებისათვის (წყაროები — „ლერმონტოვის" № 1, გოგირდის თბილი № 1). სამედ. ჩვენება: საყრდენ-სამოძრაო ორგანოების არატუბერკულოზური, ცენტრ. და პერიფერიული ნერვული სისტემის, კანის, გინეკოლ., აგრეთვე გულ-სისხლძარღვთა და საჭმლის მომნელებელი სისტემის დაავადებანი. პ-ში არის სანატორიუმები, ბალნეოტალახსამკურნალო, რადონით სამკურნალო, სასმელი ბიუვეტები და სხვ.

არის კვების, მსუბუქი, საშენ მასალათა მრეწველობა. უცხო ენათა პედ. ინ-ტი, ფარმაცევტული ინ-ტი, 2 ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, მ. ლერმონტოვის სახელმწ. მუზეუმ-ნაკრძალი. ქალაქი დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1980).

არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: „რესტორაცია" (ახლა ადმ. შენობა; 1825, გადაკეთებულია), ლერმონტოვის აბაზანები (ყოფ. ალექსანდრესი, შემდეგ ნიკოლოზისა, 1826–31). 1917 ოქტ. რევ. შემდეგ ქალაქი რეკონსტრუირებულია, აშენდა ახ. ადმ. შენობები, სანატორიუმები და ბალნეოლ. დაწესებულებები. ძეგლები: კლდეზე ამოკვეთილი ვ. ი. ლენინის პორტრეტი მაშუკის მთაზე (1925, მხატვარი ნ. შჩუკინი), მ. ლერმონტოვის ძეგლი (ბრინჯაო, გრანიტი, 1889, მოქანდაკე ა. ოპეკუშინი), ქანდაკება „არწივი" (ბრინჯაო, ქვა, 1903, მოქანდაკე ლ. შოტსკიხი) და სხვ.

**პიატიხატკი,** ქალაქი (1938-იდან) უკრ. სსრ დნეპროპეტროვსკის ოლქში. პიატიხატკის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. რკინიგზის ტრანსპ. მომსახურე საწარმოები. ავტოსარემონტო, კარაქის, პურის ქ-ნები. ისტ.-მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1980).

**პიატნიცკი** (ნამდვ. გვარი ტ ა რ შ ი ს ი) იოსებ (ოსიპ) არონის ძე [17 (29). I. 1882 – 29. VII. 1938], რუსეთისა და საერთაშორისო კომუნისტური მოძრაობის მოღვაწე, კომპარტიის წევრი 1898-იდან. 1901-იდან „ისკრის" აგენტი. 1906–08 ხელმძღვანელობდა რსდმპ მოსკ. კომიტეტის არალეგალური სტამბების დაარსებას და ლიტ-რის გავრცელებას. მონაწილეობდა რსდმპ სრულიად რუს. VI (პრაღის) კონფერენციის მოწვევის ორგანიზაციაში (1912), იყო ამ კონფერენციის დელეგატი. 1917 აპრილიდან რსდმპ (ბ) მოსკ. კომიტეტის წევრი. რსდმპ (ბ) სრულიად რუს. VII (აპრილის) კონფერენციისა და რსდმპ (ბ) VI ყრილობის დელეგატი. 1917 ნოემბრიდან პროფკავშირულ სამუშაოზე იყო. 1918–22 მოსკ. საბჭოს აღმასკომის წევრი და სრულიად რუს. ცაკის წევრი, ერთდროულად 1919–20 რკინიგზელთა პროფკავშირის თავ-რე. 1920 რკპ (ბ) მოსკ. კომიტეტის მდივანი. 1921-იდან მუშაობდა კომინტერნის აღმასკომში, 1935-იდან — საკ. კპ (ბ) ცკ-ის აპარატში. პარტიის VIII, IX, XII–XVII ყრილობების დელეგატი. IX ყრილობაზე აირჩიეს პარტიის ცკ-ის წევრობის კანდიდატად, XIII და XIV-ზე — საკ. კპ (ბ) ცენტრ. საკონტროლო კომისიის წევრად, XV–XVII-ზე — საკ. კპ (ბ) ცკ-ის წევრად. აქვს შრომები საერთაშ. რევ. მოძრაობაზე და სხვ.

**პიატნიცკი** მიტროფან ეფიმის ძე [21. VI (3. VII). 1864, სოფ. ალექსანდროვკა, ახლანდ. ვორონეჟის ოლქი, — 21. I. 1927, მოსკოვი], საბჭ. მუსიკოსი, ხალხ. სიმღერების შემსრულებელი და შემკრები. რესპ. სახ. არტისტი (1925). რუს. ხალხ. გუნდის დამაარსებელი (1910; 1940-იდან პიატნიცკის სახ. რუს. ხალხ. სახელმწ. გუნდი). სიმღერას სწავლობდა კ. ევერარდისთან. მონაწილეობდა კონცერტებში, ასრულებდა ხალხ. სიმღერებს. ფონოგრაფზე ჩაიწერა 400-მდე ხალხ. სიმღერა (უპირატესად ვორონეჟული), რ-თა ნაწილი გამოქვეყნდა 2 კრებულად (1904, 1914). შეაგროვა ხალხ. საკრავებისა და კოსტიუმების კოლექცია. 1911 მოსკოვში შედგა პ-ს გუნდის პირველი კონცერტი. პ-ს მოღვაწეობას დიდად აფასებდა ლენინი.

*ლიტ.:* Дорохов Г. И., М. Е. Пятницкий — создатель русского народного хора, [Воронеж], 1950.


მ. პიატნიცკი.

**პიატრა-ნიამცი** (Piatra Neamţ), ქალაქი ალმ. რუმინეთში, მდ. ბისტრიცის ნაპირზე. ნიამცის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 88 ათ. მცხ. (1981). ცელულოზა-ქაღალდის, ხის დასამუშ., საფეიქრო (უმთავრესად შალეულის), კვების მრეწველობა. ქალაქის მახლობლად — აზოტიანი სასუქების კომბინატი.

**პიაუი** (Piaui), შტატი ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში, მდ. პარნაიბის აუზში. ფართ. 250,9 ათ. კმ². მოსახლ. 2,2 მლნ. კაცი (1978). ადმ. და ეკონ. ცენტრი — ქ. ტერეზინა. განვითარებულია საძოვრული მეცხოველეობა, აქა-იქ არის მიწათმოქმედების კერები. კარნაუბის ცვილის შეგროვება. კვების, საფეიქრო, ტყავ-ფეხსაცმლის მრეწველობა.

**პიაფი** (Piaf) ედიტ (ნამდვ. სახელი და გვარი ედიტ გ ა ს ი ო ნ ი Gassion) (19. XII. 1915, პარიზი, — 11. X. 1963, პლასკასიე, ქ. გრასის მახლობლად), ფრანგი საესტრადო მომღერალი, მიუზიკ-ჰოლის, დრამ. თეატრისა და კინოს მსახიობი. ესტრადაზე პირველად 8 წლის გამოვიდა. 1936-იდან გამოდის მისი გრამფირფიტები, ამავე პერიოდში სისტემატურად მონაწილეობდა „რადიო-სიტის" გადაცემებში. 1938-იდან მოღვაწეობდა კინოში. 1940 ჟ. კოქტომ სპეციალურად პ-თვის დაწერა პიესა. პ. თანამშრომლობდა ა. არასისთან, კომპოზიტორებთან მ. მონოსთან, მ. ე. ერთან, ა. კონტესთან. ზოგიერთი სიმღერის ტექსტი თვით პ-ს ეკუთვნის. საესტრადო ხელოვნებაზე დაწერილი რამდენიმე წიგნის ავტორია. პ-ის ორიგინ. არტისტულმა სტილმა მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ფრანგული საესტრადო ხელოვნ. განვითარებაში. გამომსახველმა ხმამ, არტისტულმა ნიჭმა და მაღალმა პროფ. ოსტატობამ მას უდიდესი პოპულარობა მოუპოვა.


ე. პიაფი.

**პიაჩენტინი** (Piacentini) მარჩელო (8. XII. 1881, რომი, — 19. V. 1960, იქვე), იტალიელი არქიტექტორი, *ნეოკლასიციზმის* წარმომადგენელი. სწავლობდა რომში, სამხატვრო აკადემიასა და უნ-ტის საინჟინრო ფაკ-ტზე. 30-იან წლებში ფაშისტური იტალ. არქიტექტურის ოფიც. მიმართულების ლიდერი. ნამუშევრები: საუნივერსიტეტო ქალაქი (1930 — 35, დაგეგმარება და რექტორატის შენობა), მსოფლიო გამოფენის კომპლექსი (მშენებლობა დაიწყო 1937-იდან, ჯ. პაგანოსთან და სხვ. ერთად) რომში; პიაცა დელა ვიტორიას განაშენიანება (1932-იდან) ბრეშაში და სხვ.

**პიაჩენცა** (Piacenza), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, მდ. პოს ნაპირზე, ემილია-რომანიის ოლქში. პიაჩენცის პროვ. ადმ. ცენტრი. 109 ათ. მცხ. (1980). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი, სამდ. ნავსადგური. ნავთობისა და ბუნებრივი აირის მომპოვებელი რ-ნის ცენტრი. მანქანათსაშ., ქიმ., ცემენტის, კვების, საფეიქრო მრეწველობა.

**პიაცა-არმერინა** (Piazza Armerina), დასახლებული პუნქტი ქ. ენის სამხრ-ით, კ. სიცილიაზე. შემორჩენილია შუა საუკ. არქიტ. ძეგლები (მ. შ. კათედრალური ტაძარიც). გათხრები ჩატარდა 1929, განსაკუთრებით ინტენსიურად — 30-იან წლებში. გამოვლინდა III–IV სს. მდიდრული ვილის ნაშთები მორთული საპარადო შესასვლელით, კოლონადით, თერმებითა და არქიტ. დეტალებით. გამოვლენილია პოლიქრომული მოზაიკა. მათზე გამოსახულია მითოლ., ნადირობისა და საცირკო სცენები. პ.-ა-მ განსაკუთრებულ აღმავლობას მიაღწია იმპერატორების მაქსიმიანესა და დიოკლეტიანეს დროს.

*ლიტ.:* G e n t i l i G. V., La villa imperiale di Piazza Armerina, 4 ed., [Roma], 1959.

**პიაცი** (Piazzi) ჯუზეპე (16. VII. 1746, პონტე-დი-ვალტელინა, — 22. VII. 1826, ნეაპოლი), იტალიელი ასტრონომი. პალერმოს უნ-ტის პროფესორი (1780-იდან) და პალერმოს ობსერვ. პირველი დირექტორი (1791-იდან). 1801 აღმოაჩინა პირველი *მცირე ცთომილი* ცერერა. შეადგინა ვარსკვლავთა კატალოგები (1803, 1814).

**პიგალი** (Pigalle) ჟან ბატისტ (26. I. 1714, პარიზი, — 21. VIII. 1785, იქვე), ფრანგი მოქანდაკე. სწავლობდა (1722-იდან) რ. ლე ლორენთან და ჟ. ბ. ლემუანთან. იმოგზაურა იტალიაში (1736–39). *როკოკოდან კლასიციზმზე* გარდამავალი სტილით შექმნა სტატუები, კომპოზიციები, რელიგ. და მითოლ. თემებზე („მერკური სანდალს იკრავს", მარმარილო, 1744; „ბიჭი გალიით", მარმარილო, 1749 — ორივე ლუვრი, პარიზი). განსაკუთრებულ წარმატებას მიაღწია მოქალაქეობრივი პათოსით გამსჭვალულ, ზოგჯერ ნატურალისტური სიზუსტით შესრულებულ საფლავის ძეგლებში (მარშალ მორიც საქსონელის საფლავი, მარმარილო, 1753–76, სენ-ტომის ეკლესია, სტრასბური).

**პიგმალიონი** (ბერძნ. Pygmaliōn), ძველ ბერძნულ მითოლოგიაში 1. ფინიკიელი მეფისწული, კართაგენის დამაარსებლის დედოფალ დიდონას (ან ელისას) ძმა. დიდონასათვის მოუკლავს ქმარი, რომ მისი სიმდიდრე ხელთ ეგდო; 2. კ. კვიპროსის მეფე და მოქანდაკე. შეუყვარდა თავისივე ქანდაკება, გალატეა, რ-საც მისი თხოვნით აფროდიტამ სული ჩაუდგა. არსებობს მითის სხვა ვერსიებიც. პ-ის სახელი საზოგადოდ აღნიშნავს თავისი შემოქმედებაზე შეყვარებულ ადამიანს. ეს სიუჟეტი არაერთხელ გამოუყენებიათ ლიტ-რასა და ხელოვნებაში (ოვიდიუსი, ჟ. ჟ. რუსო, ბ. შოუ, ფ. ბუშე, ე. მ. ფალკონე და სხვ.).

**პიგმეები,** აფრიკის ტროპიკული ტყეების ჯუჯა ტომები. ცხოვრობენ გაბონის, კამერუნის, ცენტრ. აფრ. რესპ., ზაირის, რუანდის ტყეებში ნეგროიდული რასის ხალხებთან ერთად. მათგან განსხვავებით პ-ს აქვთ დაბალი ტანი (144-იდან 150 სმ-მდე), ღია ყავისფერი კანი, ხუჭუჭი თმა, მუქი, შედარებით თხელი ტუჩები, მსხვილი, მოკლე კიდურები. საერთო რაოდ. დაუდგენელია (ვარაუდობენ 40-იდან 200 ათ. კაცამდე). პ-ის ძირითადი საქმიანობაა ნადირობა და შემგროვებლობა. სანადირო იარაღი — მშვილდისარი, ისრის წვერები ხშირად მოწამლულია. რკინას გაცვლით შოულობენ მეზობლებთან. ლაპარაკობენ მეზობელი ხალხის ენებზე (ეფე, ბასუა, ბიმბუტი და სხვ.).


პ ი გ ა ლ ი ჟ. ავტოპორტრეტი. ტერაკოტა. 1780. ლუვრი. პარიზი.

**პიგმენტაცია** (ლათ. pigmentum — საღებავი), ქსოვილთა და ორგანოთა შეფერვა, რაც გამოწვეულია მათში პიგმენტების


პ ი ა ჩ ე ნ ტ ი ნ ი მ. და სხვ. რომის მსოფლიო გამოფენის საერთო ხედი. დაიწყო 1937.

დაგროვებით. *ანთროპოლოგიაში* კანის, თმისა და თვალის ფერადი გარსის პ. რასობრივი ნიშნებია და დამოკიდებულია პიგმენტ მელანინის რაოდენობასა და განაწილებაზე. მელანინი წარმოიქმნება ეპიდერმისის ბაზალურ შრეში განლაგებულ განსაკუთრებულ უჯრედებში — მელანოციტებში. თეთრკანიან ხალხებში მელანინი ერთეული გრანულების სახითაა ეპიდერმისის ბაზალურ შრეში, ფერადკანიანებში ეს შრე მთლიანადაა გამოვსებული გრანულებით. მზის სხივების გავლენით კანი მუქდება (იხ. *მზის მოკიდება*), რადგან სხივები აძლიერებენ მელანინების წარმოქმნას, რ-ებიც შთანთქავენ ულტრაიისფერ სხივებს და იცავენ ქსოვილებს მათი მავნე გავლენისაგან. სხვადასხვა ხალხს განსხვავებული კანის ფერი აქვს —მოვარდისფროდან (ევროპეოიდები) შოკოლადისფერამდე (ტროპიკების მკვიდრნი — აფრ. ზანგები, პაპუასები, მელანეზიელები, ავსტრალ. აბორიგენები და ა. შ.). კანის ფერი ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი მემკვიდრული რასობრივი ნიშანია (იხ. *რასები*). თმის ფერი გაპირობებულია თმაში მელანინის შემცველობით. მელანინის მარცვლები წარმოიქმნება თმის ჩანთის ეპითელიუმში განლაგებულ მელანოციტებში. ღია ფერის თმაში გრანულები უფრო ცოტა და წვრილია. თუ მელანინი დიფუზურ მდგომარეობაშია, მაშინ თმა მოწითალო ფერისაა. ასაკთან ერთად თმის ფერი იცვლება, გაჭაღარავების მიზეზია მელანინის ბიოსინთეზის შეწყვეტა. ფერადი გარსის ფერი დამოკიდებულია მელანინის რაოდენობასა და იმაზე, თუ რა სიღრმეზეა იგი დაგროვილი. პიგმენტი შედის ფერადი გარსის პიგმენტურ (მე-5) და უკანა მოსაზღვრე (მე-4) შრეში. თუ მელანინი უკანა შრეშია, მაშინ ფერადი გარსი ლურჯი ან ცისფერია. თუ თავმოყრილია ფერადი გარსის წინა შრეში, მაშინ იგი ყვითელი ან წაბლისფერია. როცა პიგმენტი წინა შრეებში არათანაბრადაა განაწილებული, მაშინ ფერადი გარსი ყვითელ-წაბლა-ცისფერია და ნაცრისფერს ან მომწვანო იერს ღებულობს; თუ მელანინი დიდი რაოდენობითაა, მაშინ ფერადი გარსი ყავისფერი ან შავია. ასაკთან ერთად მუქი თვალები შედარებით ბაცდება, ხოლო ბაცი მუქდება. თვალის ფერი ძირითადად ემთხვევა თმის ფერს. ზოგჯერ კანში, თმასა და ფერად გარსში პიგმენტი საერთოდ არ არის (იხ. *ალბინიზმი*), რაც გამოწვეულია მელანინის ბიოსინთეზის მემკვიდრული მოშლილობით.

*ლიტ.*: Биология человека, пер. с англ., М., 1968; Рогинский Я. Я., Левин М. Г., Антропология, 2 изд., М., 1963.

*დ. ჯოხაძე.*

**პიგმენტები** ბიოლოგიაში, ორგანოთა ქსოვილების შედგენილობაში შემავალი ფერადი ნივთიერებანი. პ-ის ფერი განპირობებულია ე. წ. ქრომოფორული ჯგუფებით, რ-ებიც შერჩევით შთანთქავენ სინათლეს მზის სპექტრის ხილულ ნაწილში. პ-ის მნიშვნელობა ორგანიზმებისათვის მეტად დიდია და ნაირგვარი. ბუნებაში ყველაზე მეტად გავრცელებული პ-ია პორფირინები და კაროტინოიდები. პორფირინები შედიან მწვანე მცენარეთა *ქლოროფილში*, ფოტოსინთეზის უნარის მქონე ბაქტერიოქლოროფილებში, ცხოველთა სუნთქვის პ-ში (*ჰემოგლობინში, მიოგლობინში* და სხვ.). ორგანიზმებში ფართოდაა გავრცელებული ციტოქრომები, რ-ებიც ჰემოგლობინის მსგავსად შეიცავენ რკინა-პორფირინის კომპლექსს—*ჰემს*. მწვანე მცენარეებში, სოკოებსა და ბაქტერიებში ვხვდებით ყვითელ, ნარინჯისფერ ან მოწითალო პ-ს — კაროტინოიდებსა და ქსანტოფილებს; ლურჯ-მწვანე და წითელი წყალმცენარეები შეიცავენ ლურჯ (ფიკოციანინი) და წითელ (ფიკოერითრინი) პ-ს, რ-თა მსგავსია მცენარეებში აღმოჩენილი ფიტოქრომი და ნაღვლის პ. მცენარეთა პ-ის დიდი ჯგუფია მეტად ნაირგვარი შენებისა და გავრცელების ნაერთები — ფლავონოიდები (*ანთოციანები, ფლავინები*), რ-ებიც ფერს აძლევენ ყვავილებს, ნაყოფებსა და ფოთლებს. ცხოველთა კანში, ბალანსა და თვალის ფერად გარსში შედის მელანინები. ერთნაირი ან მსგავსი პ. შეიძლება შეგვხვდეს განსხვავებულ, ფილოგენეზურად დაშორებულ ორგანიზმებში. პ. მეტწილად უჯრედის გარკვეულ ნაწილში შედის, ზოგჯერ პ. ორგანიზმის სითხეშია გახსნილი, მაგ., ქლოროფილი თავმოყრილია *ქლოროპლასტებში*, კაროტინოიდები — ქრომო- და ქლოროპლასტებში, ჰემოგლობინი — ერითროციტებში, ფლავონოიდები — მცენარეთა უჯრედის წვენში. ცილებთან დაკავშირებული პ. შედიან ბიოლ. მემბრანებში. მრავალ მცენარესა და ცხოველს აქვს სპეც. *პიგმენტური უჯრედები — ქრომატოფორები.*

პ-ის ბიოლ. დანიშნულება. ისინი აკავშირებენ გარემოს სინათლის პირობებსა და ორგანიზმის ნივთიერებათა ცვლას. მცენარეებში ისინი მონაწილეობენ *ფოტოსინთეზში*. სინათლის შთანთქმა მნიშვნელოვან როლს თამაშობს ზრდის, განვითარებისა და მოძრაობის პროცესებში (იხ. *ფოტოპერიოდიზმი*). ცხოველური პ. მონაწილეობენ მხედველობის პროცესში, ჟანგბადის გადატანაში, ციტოქრომები და სუნთქვის ქრომოგენები კი—ქსოვილის სუნთქვაში. პ. იცავენ ორგანიზმს მზის ულტრაიისფერი სხივების მავნე გავლენისაგან, განაპირობებენ ორგანიზმთა ნაირგვარ შეფერილობას, რაც ხელს უწყობს მათ შეგუებას გარემოსთან, მტრებისაგან თავდაცვას (იხ. *მიმიკრია, დამცველი შეფერილობა და ფორმა*); მცენარეთა ფერი იზიდავს მწერებსა და ფრინველებს, რაც ხელს უწყობს ყვავილთა დამტვერვასა და თესლის გავრცელებას.

საღებავების სინთეზური ხერხით წარმოების შემოღებამდე მცენარეთა და ცხოველთა პ-ს (*ალიზარინი, ინდიგო*, კარმინი და სხვ.) ფართოდ იყენებდნენ შესაღებად. ზოგ პ-ს (მაგ., *რიბოფლავინი, კაროტინი*, პ-ანტიბიოტიკები) იყენებენ კვების მრეწველობასა და მედიცინაში. *დ. ჯოხაძე.*

**პიგმენტები** ქიმიაში (ლათ. pigmentum — საღებავი), სხვადასხვა ფერის მაღალი დისპერსიულობის ფხვნილები, რ-ებსაც იყენებენ პლასტმასების, რეზინის, ქაღალდისა და სხვ. შესაღებად, პოლიგრაფიული, სამღებრო და სხვა *საღებავების* დასამზადებლად. პ. განსხვავდება ხსნადი საღებრებისაგან წყალში უხსნარობით. ორგ. პ. სხვადასხვა აგებულების სინთეზური მღებავი ნივთიერებებია. დიდი მნიშვნელობა აქვს მონო- და დიაზოპიგმენტებს. მათი ფერი იცვლება მომწვანო-მოყვითალოდან ბორდო ფერამდე. ფთალოციანინური პ. (სპილენძის კომპლექსები ფთალოციანინთან) ღია ცისფერია. სპილენძის ფთალოციანინი ქლორირებისას იძლევა კაშკაშა მომწვანო პ-ს. ფთალოციანინური პ. გამოირჩევა მაღალი მედეგობით. არაორგ. პ-ს მიეკუთვნება ბუნებრივი მინერალები ან სინთეზური პროდუქტები (ზოგიერთი სულფიდი, სელენიდი, ჟანგი, ქრომატები). პ-ს იყენებენ ლაქ-საღებავების წარმოებაში, ბოჭკოების შესაღებად და სხვ.

**პიგმენტური უჯრედები,** ქრომატოფორები, ხერხემლიან ცხოველთა და ადამიანის სხეულის უჯრედები, რ-თა ციტოპლაზმა შეიცავს *პიგმენტებს*. ეს უკანასკნელნი აძლევენ ფერს ორგანიზმების გარეგან საფარველს და ზოგიერთ შინაგან ორგანოს. პ. უ-ის ძირითადი ტიპებია მელანოციტები და მელანოფორები, რ-ებიც შეიცავენ პიგმენტ მელანინის სახეცვლილებებს (ყვითლიდან შავამდე); ქსანტოფორები — შეიცავენ კაროტინოიდებს, ფლავინებსა და პტერიდინებს (ყვითლიდან წითლამდე); ირიდოციტები ანუ გუანოფორები — შეიცავენ გუანიდინის კრისტალებს (განაპირობებენ ვერცხლისფერ ბზინვარებას ან ოქროსფერს). პ. უ-ს შეიძლება წააგავდნენ მაკროფაგები, რ-ებიც შთანთქავენ დაღუპული პ. უ-ის პიგმენტის მარცვლებს. თევზების, ამფიბიებისა და ქვეწარმავლების შეფერილობა განპირობებულია მათი კანის, ხოლო ფრინველებისა და ძუძუმწოვრების შეფერილობა — ბუმბულისა და ბალნის პიგმენტაციით. ზოგიერთი ცხოველის პიგმენტის მარცვლებს შეუძლიათ გადაადგილდნენ უჯრედის მორჩებისაკენ ან დაგროვდნენ ბირთვის გარშემო, რის შედეგადაც ცხოველი იცვლის ფერს გარემოსთან შესახამებლად. ცხოველის ფერისა და მისი მოხატულობის ასეთი შეგუებითი ცვალებადობა ხდება ნერვული სისტემის მონაწილეობით, მათზე მხედველობითი გაღიზიანებებისა და ჰიპოფიზის, ფარისებრი ჯირკვლისა და ეპიფიზის ჰორმონების გავლენით.

**პიგმენტწარმომქმნელი მიკროორგანიზმები,** მიკროორგანიზმები, რ-ებიც გამოიმუშავებენ *პიგმენტებს*. პიგმენტი უმთავრესად მიკრობულ უჯრედში გროვდება, იშვიათად კი გარეთ გამოიყოფა. კოლონიის შეფერილობა დიაგნოსტიკური ნიშანია და ხშირად მიკროორგანიზმის სახელწოდებაში აისახება (Sarcina lutea — ყვითელი სარცინა, Actinomyces violacens — იისფერი აქტინომიცეტი და ა. შ.). მიკრობული პიგმენტები თავისი ქიმ. ბუნებით მიეკუთვნება კაროტინოიდებს, რ-ებიც იცავენ პ. მ-ს ულტრაიისფერი სხივების მოქმედებისაგან. ფიტოავტოტროფებში კი მონაწილეობენ ფოტოსინთეზში; გვხვდება აგრეთვე ანთოციანები, მელანინები, ბაქტერიოქლოროფილი, რ-იც თავისი ქიმ. ბუნებით განსხვავდება უმაღლესი მცენარეების ქლოროფილისაგან და სხვ. პიგმენტებს დიდი მნიშვნელობა აქვს პ. მ-ის ცხოველმოქმედებისათვის. პ. მ. გვხვდება მიკროორგანიზმთა ყველა სისტემატიკურ ჯგუფში—კოკებში, სპირილებში, აქტინომიცეტებში, საფუვრებში, მიკროსკოპულ სოკოებში და სხვ. *ჯ. ჯეჯელავა.*

**პიედმონტი** (Piedmont), აპალაჩების აღმ. მთისპირა ვაკე აშშ-ში. სიგანე 50—200 *კმ*. აგებულია კრისტ. და მეტამორფული ქანებით. ზედაპირი დახრილია სამხრ.-აღმკენ (სიმაღლე 40—80-იდან 400 *მ*-მდე) და ციცაბოდ ეშვება ატლანტისპირა დაბლობისაკენ. პ-ზე არის 500—700 *მ* სიმაღლის შთენილი ბორცვები, მდ-ები კვეთენ პ-ის აღმ. კიდეს და აჩენენ ჩანჩქერებს (ე. წ. „ჩანჩქერების ხაზი“). ადგილ-ადგილ შემორჩენილია შერეული ტყე.

**პიდნის ბრძოლა,** ბრძოლა მაკედონელებსა და რომაელებს შორის ძვ. წ. 168 ივნ. ქ. პიდნასთან (ბერძნ. Pýdna), მაკედონიაში. რომაელებმა (26 ათ.) კონსულ ლ. ემილიუს პაულუსის სარდლობით გაანადგურეს მაკედონელთა 40-ათასიანი ჯარი, რ-საც მეფე პერსევსი მეთაურობდა. მაკედონელთა ნაკლებად მოძრავ ფალანგას რომაელებმა ლეგიონთა წყობის რთული ტაქტიკა დაუპირისპირეს. პ. ბ-ის შემდეგ მაკედონია სავსებით დაემორჩილა რომს.

**პიედესტალი** (ფრანგ. piédestal), პოსტამენტი, საფუძველი რ-ზედაც დგამენ სკულპტურულ ნამუშევარს (ქანდაკება, ჯგუფი, ბიუსტი) ან ლარნაკს, სვეტს, ობელისკსა და ა. შ. პ. შეიძლება იყოს გეომეტრიულად სწორი (ჩვეულებრივ, არქიტ. ორდერული ელემენტებით ან სკულპტურული რელიეფით შემკული) ან ნებისმიერი (მაგ., ბუნებრივი, დაუმუშავებელი ქვის სახით) ფორმისა.

**პიეზა** (ბერძნ. piezō — ვაწვები), წნევისა და მექანიკური ძაბვის ერთეული ერთეულთა MTS სისტემაში. ქართ. აღნიშვნაა პზ, საერთაშ. — pz. პ. უდრის წნევას, რ-საც წარმოქმნის თანაბრად განაწილებული 1 *სტენი* ძალა მისადმი ნორმალურ 1 $მ^2$ ფართობზე. 1 პზ=1000 $ნ/მ^2$ (*პასკალს*)=

$=10^4$ დნ/სმ$^2$ $=0{,}0102$ კგძ/სმ$^2$ $=9{,}87\cdot10^{-3}$ ატმ $=7{,}50$ მმ ვწყ. სვ. ერთეულთა MTS სისტემა აღარ იხმარება და ამიტომ პ. ერთეული თანამედროვე მოქმედ სტანდარტში არ არის შეტანილი.

**პიეზოელექტრობა** (ბერძნ. piezō — ვაწვები და *ელექტრობა*), დიელექტრიკების პოლარიზაცია, გამოწვეული მექანიკური ძაბვებით (პ ი რ დ ა პ ი რ ი  პ ი ე ზ ო ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ი  ე ფ ე ქ ტ ი), და მექანიკური დეფორმაციების აღძვრა ელექტრული ველის ზეგავლენით (შ ე ბ რ უ ნ ე ბ უ ლ ი  პ ი ე ზ ო ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ი  ე ფ ე ქ ტ ი). პირდაპირ და შებრუნებულ პიეზოელექტრულ ეფექტებს აკვირდებიან ერთსა და იმავე კრისტ. დიელექტრიკებში, რ-ებსაც პ ი ე ზ ო ე ლ ე ქ ტ რ ი კ ე ბ ს უწოდებენ. პიეზოელექტრული ეფექტი პირველად (1880) შეისწავლეს ძმებმა ჟ. და პ. კიურებმა კვარცის კრისტალებზე დაკვირვებით.

კრისტალთა პიეზოელექტრული თვისებები დაკავშირებულია მათ სტრუქტურასთან. სიმეტრიის ცენტრის მქონე კრისტალებს არ შეიძლება ჰქონდეს პიეზოელექტრული თვისებები (იხ. ნახ.).

პ-ის რაოდენობრივი მახასიათებლები მოცემული კრისტალისათვის არის პიეზომუდმივებისა და პიეზომოდულების ერთობლიობა. ეს სიდიდეები პროპორციულობის კოეფიციენტებია ელექტრულ (ელექტრული ველის დაძაბულობა, პოლარიზაცია) და მექანიკურ (მექან. ძაბვა, ნარჩენი დეფორმაცია) სიდიდეებს შორის.

პიეზოელექტრიკებს ფართოდ იყენებენ ტექ. სხვადასხვა დარგში. მათი გამოყენება ემყარება ელექტრული სიგნალის მექან. სიგნალად გარდაქმნას ან პირიქით.

*ლიტ.*: Кэди У., Пьезоэлектричество и его практическое применение, пер. с англ., М., 1949.

**პიეზოელექტრული გადამწოდი**, *საზომი გარდამქმნელი*, რ-იც მექანიკურ ძალვას გარდაქმნის ელექტრულ სიგნალად; მისი მოქმედება ემყარება პიეზოელექტრული ეფექტის გამოყენებას (იხ. *პიეზოელექტრობა*). გასაზომი წნევის ზემოქმედებით პიეზოელექტრიკის წყვილი ფირფიტის (იხ. ნახ.) გარე და შიგა ზედაპირებზე წარმოიქმნება ელექტრული მუხტები და მათთან დაკავშირებული პოტენციალთა სხვაობა წნევის პროპორციულად იცვლება. პ. გ-ის გამოყენება მიზანშეწონილია სწრაფად ცვალებადი წნევის დროს. იყენებენ ტენზომეტრული გაზომვებისათვის, ვიბრაციისა და დეფორმაციის გასაზომად და ა. შ.

**პიეზოელექტრული მასალები**, კარგი პიეზოელექტრული თვისებების მქონე კრისტალური ნივთიერებანი (იხ. *პიეზოელექტრობა*); იყენებენ ელექტრომექანიკური გარდამქმნელების (პიეზოელექტრული რეზონატორების, *პიეზოელექტრული გადამწოდის*, ბგერის გამომსხივარებისა და მიმღებების და მისთ.) დასამზადებლად. პ. მ. ბუნებრივი ან ხელოვნური მონოკრისტალებია (მაგ., *კვარცი*, კალიუმისა და ამონიუმის დიჰიდროფოსფატები, სეგნეტის მარილი, ლითიუმის ნიობატი, სილიკოსელენიტი, გერმანოსელენიტი და სხვ.), ზოგჯერ კი პოლიკრისტალური სეგნეტოელექტრული მყარი ხსნარებია, რ-ებზედაც სინთეზის შემდეგ ზემოქმედებენ ელექტრული ველით (პიეზოელექტრული კერამიკა). ზოგიერთ კრისტალს, მაგ., კვარცს, უმთავრესად იყენებენ პიეზოელექტრულ ფილტრებსა და სიხშირის სტაბილიზატორებში (იხ. *კვარციანი გენერატორი*); მეტად გავრცელებულ სამრეწვ. პ. მ-ს წარმოადგენს პიეზოელექტრული კერამიკა, რ-საც ღებულობენ სეგნეტოელექტრულ ნაერთებიდან (იხ. *სეგნეტოელექტრიკები*). მათ იყენებენ მაღალი ძაბვის გენერატორების, ულტრაბგერის გამომსხივარების, მიმღებებისა და სხვ. დასამზადებლად.

**პიეზომაგნეტიზმი** (ბერძნ. piezō — ვაწვები და *მაგნეტიზმი*) პ ი ე ზ ო მ ა გ ნ ი ტ უ რ ი  ე ფ ე ქ ტ ი, გარე წნევის მოქმედებით ნივთიერებაში დამაგნიტებულობის წარმოქმნა; დამახასიათებელია მხოლოდ ანტიფერომაგნ. *მაგნიტური სტრუქტურის* მქონე ნივთიერებებისათვის. პ. პრინციპულად შეუძლებელია პარა- და დიამაგნიტურ ნივთიერებებში. პიეზომაგნ. ეფექტი არსებობს მაშინ, როდესაც წნევის გავლენით ანტიფერომაგნ. კრისტალის მაგნ. სიმეტრია იცვლება ისე, რომ ჩნდება სუსტი ფერომაგნეტიზმი.

არსებობს თერმოდინამიკურად შებრუნებული ეფექტი — წრფივი *მაგნიტოსტრიქცია*, ე. ი. ანტიფერომაგნ. კრისტალის ზომების ცვლილება გარე მაგნ. ველის მოდებისას, რ-იც ველის პროპორციულია.

**პიეზომეტრი** (ბერძნ. piezō — ვაწვები, ვკუმშავ და ... *მეტრი*), მოწყობილობა, რ-იც ჰიდროსტატიკური წნევის ზემოქმედებით ზომავს ნივთიერების მოცულობის ცვლილებას. პიეზომეტრული გაზომვებით ადგენენ ნივთიერებათა კუმშვადობის მონაცემებს, იკვლევენ მათი მდგომარეობის დიაგრამებს, აგრეთვე ფაზურ გადასვლებსა და სხვა ფიზ.-ქიმ. პროცესებს.

განასხვავებენ პ-ის 2 ძირითად ტიპს. I ტიპის პ-ში გამოსაკვლევი ნივთიერების მასა ($M$) მუდმივია, მისი მოცულობა ($V$) კი იცვლება წნევისა ($p$) და ტემპ-რის ($T$) შეცვლასთან ერთად. მას იყენებენ აირების, სითხეებისა და მყარი სხეულების კუმშვადობის დასადგენად. II ტიპის პ-ში $M$ ცვლადია, გამოსაკვლევი ნივთიერების შემცველი ჭურჭლის მოცულობა კი არ იცვლება. დიდი სიბლანტის სითხეებისა და მყარი სხეულების გამოსაკვლევად ამ ტიპის პ-ს არ იყენებენ. მაღალი წნევის პირობებში ($p\sim10^8-10^{10}$ პა) სითხეებისა და მყარი სხეულების კუმშვადობის დასადგენად იყენებენ ყვინთას ან დგუშის ტიპის პ-ს. თუ $p\geqslant10^{-9}-10^{10}$ პა, კუმშვადობას საზღვრავენ სხვა ხერხით. მაგ., რენტგენული სტრუქტურული ანალიზის მეთოდებით. ჰიდროსტ. წნევის ქვეშ სხეულის წრფივი ზომების ცვლილებას ზომავენ წ რ ფ ი ვ ი  პ-ით (იხ. *დილატომეტრი*).

**პიელიტი** (<ბერძნ. pyelos — გობი), თირკმლის მენჯის ანთება. იწვევს ნაწლავის ჩხირი, სტაფილოკოკი და სხვ. მიკრობი. ზოგჯერ პ. ვითარდება გრიპის, ანგინის, უფრო ხშირად — ცისტიტის, თირკმელ-კენჭოვანი, სასქესო ორგანოებისა და ნაწლავების ანთებითი დაავადებების დროს. პ-ის ნიშნებია ციებ-ცხელება, წელის არეში ტკივილი, შარდში ბაქტერიები და ლევკოციტები, სისხლში ნეიტროფილური ლევკოციტოზი, ედრის აჩქარება. არაიშვიათად პ-ის დროს ზიანდება თირკმლის პარენქიმა და ვითარდება *პიელონეფრიტი*; ზოგჯერ პ. ქრონ. ფორმაში გადადის. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: დიდი რაოდენობით სითხე, სულფანილამიდები.

**პიელოგრაფია** (<ბერძნ. pyelos — გობი და ...*გრაფია*), თირკმლების გამოკვლევის რენტგენოლოგიური მეთოდი, რ-ის დროსაც რენტგენოკონტრასტული ნივთიერებები შეჰყავთ თირკმლის მენჯში. პ-ის დროს გადაღებული სურათების სერია საშუალებას იძლევა თირკმლებსა და საშარდე გზებში დავადგინოთ პათოლ. ცვლილებების (მდებარეობის ანომალია, კენჭები, ანთებითი და სიმსივნური დეფორმაცია და სხვ.) ხასიათი და ლოკალიზაცია.

**პიელონეფრიტი** (ბერძნ. pyelos — გობი; თირკმლის მენჯი და *ნეფრიტი*), თირკმლის მენჯ-ფიალათა სისტემისა და თირკმლის პარენქიმის ანთება. იწვევს ნაწლავის ჩხირი, სტაფილოკოკი და სხვ. ჩირქმბადი მიკრობი. პ. შეიძლება იყოს პირველადი და მეორეული (საშარდე სისტემის რომელიმე დაავადების გართულება), მწვავე და ქრონ. მ წ ვ ა ვ ე  პ-ს ახასიათებს მაღალი ტემპ-რა, შემცივნება, ტკივილი წელის არეში, თავის ტკივილი, გულისრევა, პირღებინება, მტკივნეული და გახშირებული შარდვა, შარდში — ცილა, ჩირქი, სისხლი, დიდი რაოდენობით ბაქტერიები. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანტიბიოტიკები, სულფანილამიდები, დიეტა (ცილების შეზღუდვა, უმარილო საკვები), წელზე სითბო. ქ რ ო ნ ი კ უ ლ ი  პ. ზოგჯერ უსიმპტომოდ ან სუსტად გამოხატული სიმპტომებით მიმდინარეობს და მხოლოდ შარდში ცვლილებებით ვლინდება. თუ პ. ორმხრივია და პროგრ. ხასიათი აქვს, ვითარდება თირკმლის უკმარისობის ნიშნები (კანის სიფერმკრთალე და სიმშრალე, სისხლში შარდოვანას, კრეატინინის, ნარჩენი აზოტის მომატება, *ტუტე-მჟავური წონასწორობის* მოშლა და სხვ.), არტერიული ჰიპერტონია. დიაგნოზი ისმება შარდისა და თირკმლის ფუნქციის კვლევის სპეც. მეთოდების, რენტგენოლოგიური, რადიოიზოტოპური გამოკვლევის საფუძველზე. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ხანგრძლივი ანტიბაქტერიული თერაპია, წნევის დამწევი, შარდმდენი საშუალებანი; დიეტა. თირკმლის უკმარისობის მძიმე ფორმების დროს მიმართავენ ჰემოდიალიზს („ხელოვნური თირკმელი“) ან თირკმლის გადანერგვას; თუ არ არის საამისო წინააღმდეგჩვენება კარგია საკურორტო მკურნალობა (საირმე, ტრუსკავეცი, ესენტუკი, ჟელეზნოვოდსკი).

*ლიტ.*: Пытель А. Я., Голигорский С. Д., Пиелонефрит, М., 1961.

*დ. მურვანიძე.*

**პიემონტი** (Piemonte), ოლქი ჩრდ.-დას. იტალიაში. მოიცავს ტურინის, ვერჩელის, კუნეოს, ალესანდრიის, ნოვარის, ასტის პროვინციებს. ფართ. 25,4 ათ. კმ$^2$. მოსახლ. 4,5 მლნ. კაცი (1980). ადმ. და მთავარი ეკონ. ცენტრი — ტურინი.

ტერიტ. დაახლ. 3/4 მთაგორიანია. ცენტრ. ნაწილი უჭირავს პიემონტის ვაკეს. ჩრდ-ით და დას-ით პენინის (მთა მონტე-როზა, 4634 მ), გრაის, კოტისა და ზღვისპირა ალპებია. მდ-ები განეკუთვნება მდ. პოს სისტემას. მთაში ფართოფოთლოვანი და წიწვოვანი ტყეებია.

პ. ეკონომიკურად ქვეყნის ერთ-ერთი ყველაზე განვითარებული ოლქია. წამყვანია მანქანათმშ., მ. შ. ავტომშენებლობა („ფიატის“ ქ-ნები ტურინში), ტრაქტორთ-, ძრავათმშენებლობა, საავიაციო და ელექტროტექ. მრეწვ., ბურთულასაკისრების, საწერი, საფეიქრო, ქაღალდის, სას.-სამ. მანქანების, ზუსტი ხელსაწყოების, იარაღის წარმოება. პ. პირველ ადგილზეა იტალიაში შალის ქსოვილების, ხელოვნუ-










პიეზოელექტრობა. ნახ. 1. ა—ისეთი კრისტალის ბრტყელი მოდელი, რ-საც სიმეტრიის ცენტრი არა აქვს. დადებითი და უარყოფითი მუხტების სიმძიმის ცენტრები ერთმანეთს ემთხვევა, ისრები გამოსახავს ერთი ჯგუფის მუხტების ცალკეულ ელექტრულ დიპოლურ მომენტებს; ბ—იგივე კრისტალი შეკუმშვის შემდეგ; შეკუმშვის დროს იცვლება ბმების სიგრძე თითოეული ჯგუფის მუხტებს შორის და არა მათ შორის კუთხეები; ჰორიზონტალური ისარი მარცხნივ აღნიშნავს ერთი ჯგუფის მუხტების ჯამურ ელექტრულ დიპოლურ მომენტს. ნახ. 2. ა—სიმეტრიის ცენტრის მქონე კრისტალის ბრტყელი მოდელი; ბ—იგივე კრისტალი შეკუმშვის შემდეგ. ნახ. 3. ა—პირდაპირი პიეზოელექტრული ეფექტი; პიეზოელექტრული ფირფიტის შეკუმშვა ან გაჭიმვა გამოიწვევს პოტენციალთა სხვაობის წარმოქმნას; ბ—შებრუნებული პიეზოელექტრული ეფექტი; იმისდა მიხედვით, თუ როგორია პიეზოელექტრულ ფირფიტაზე მოდებულ პოტენციალთა სხვაობის ნიშანი, იგი შეიკუმშება ან გაიჭიმება.




პიეზოელექტრული გადამწოდი. წნევის პიეზოელექტრული გადამწოდის მოწყობილობის სქემა: p—გასაზომი წნევა; 1—პიეზოფირფიტები; 2—დიელექტრიკის ქანჩი; 3—ელექტრული გამომყვანი; 4—კორპუსი (ასრულებს მეორე გამომყვანის დანიშნულებას); 5—იზოლატორი; 6—ლითონის ელექტროდი.


პიზა. ბაპტისტერიუმი (დაწყებულია 1153).


პიზა. სანტა-მარია დელა სპინას ეკლესია. 1230.


პ ი ზ ა ნ ე ლ ო. ქალის პორტრეტი. XV ს. I ნახევარი. ლუვრი. პარიზი.


პ ი ე რ ო დ ი კ ო ზ ი მ ო. „პროკრიდას სიკვდილი". ეროვნული გალერეა. ლონდონი.

რი ბოჭკოს, ცემენტის წარმოებით. არის ელექტრომეტალ., ნავთობგადასამუშ., ქიმ., ფარმაცევტული, რეზინის, კვების, ქაღალდის, პოლიგრ. მრეწვ. საწარმოები. მოჰყავთ ბრინჯი (პირველ ადგილზეა ქვეყანაში), ხორბალი, სიმინდი, საკვები ბალახი, კარტოფილი. განვითარებულია მესაქონლეობა.

პ. პირველად XIII ს-ში იხსენიება. XV ს-ში სავოიის საჰერცოგოს შემადგენლობაში შევიდა. 1720 *სარდინიის სამეფოს* ძირითადი ბირთვი იყო (დედაქალაქი ტურინი). 1802–14 ეკუთვნოდა საფრანგეთს. XIX ს. 20–40-იანი წლებიდან იტალ. ეკონომიკურად განვითარებული ოლქი იყო. პ-ის ბურჟუაზია და გაბურჟუებული თავადაზნაურობა აქტიურად მონაწილეობდა იტალ. 1848–49 რევოლუციაში. 1859–60 სარდინიის სამეფოს (ფაქტობრივად პ-ის) ირგვლივ მოხდა იტალ. გაერთიანება. II მსოფლიო ომის (1939–45) დროს ოკუპირებული იყო (1943) გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ; პ. იტალიის წინააღმდეგობის მოძრაობის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ცენტრი გახდა. გაათავისუფლეს 1945. პ. არის იტალ. მუშათა და დემოკრ. მოძრაობის მთავარი ცენტრი.

**პიერო დელა ფრანჩესკა** (Piero della Franceska) (დ. დაახლ. 1420, სან-სეპოლკრო, ტოსკანა, — დასაფლავებულია 12. X.1492, იქვე), იტალიელი ფერმწერი. 1439 მუშაობდა *დომენიკო ვენეციანოს* სახელოსნოში. განიცადა *მაზაჩოს* და *ფ. ბრუნელესკის*, აგრეთვე ნიდერ. ხელოვნების გავლენა. მუშაობდა ფერარაში (დაახლ. 1448–50), რიმინიში (1451 და 1482), რომში (1459), არეცოში (1466-მდე), უმთავრესად კი სან-სეპოლკროსა და ურბინოში. პ. დ. ფ-ს ხელოვნ. ძირითადი ნიშნებია სახეთა სიდიადე, ფორმათა მოდელირება, გამჭვირვალე კოლორიტი, სივრცის თანმიმდევრული პერსპექტიული აგება, რ-იც მხატვრის შემოქმედებაში გაჩნდა ჯერ კიდევ 1450-იან წლებში („ნათლისღება", 1450–55, ეროვნ. გალერეა, ლონდონი, „მადონა დელა მიზერიკორდია", დაახლ. 1450–62; კომუნ. პინაკოთეკა, სან-სეპოლკრო; „ქრისტეს გვემა", დაახლ. 1455–60). 1452–66 პ. დ. ფ-მ არეცოში შექმნა სან-ფრანჩესკოს ეკლესიის ფრესკების ციკლი თემაზე «„ძელი ჭეშმარიტის" ისტორია», კედლის სიბრტყის პარალელურ, რიტმულ კომპოზიციაში მხატვარი დახვეწილი ოსტატობით ქმნის ფიგურათა განზოგადებულ ფორმებს, რ-ებიც ჰარმონიულად ერწყმის პანორამული ლანდშაფტის ფონს. უფაქიზესი გემოვნებით შესრულებული მკრთალი ვარდისფერი, იისფერი, წითელი, რუხი და ლურჯი ტონების გამა ფერწერული სიმდიდრის შთაბეჭდილებას ქმნის. თავის ფრესკებსა და სურათებში მხატვარი აღწევს ამაღლებულ საღვთისწაულო განწყობილებას, შინაგანი სიმშვიდის განცდას, მონუმენტალობას. ამ მხრივ განსაკუთრებით აღსანიშნავია კომპოზიცია „აღდგომა" (დაახლ. 1463, კომუნ. პინაკოთეკა, სან-სეპოლკრო). პ. დ. ფ-მ დაახლ. 1465 შექმნა მახვილი ფსიქოლოგიზმით გამორჩეული პორტრეტები ურბინოს ჰერცოგის ფედერიგო და მონტეფელტროსა და მისი მეუღლის ბატისტა სფორცასი (უფიცის გალერეა, ფლორენცია). ამ ნამუშევრებში განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება ფერითა და ჰაერით დატვირთულ პეიზაჟურ ფონს. გვიანდ. ნამუშევრებში („მადონა წმინდანებთან და ფედერიგო და მონტეფელტროსთან ერთად", დაახლ. 1472–75, ბრერის გალერეა, მილანი; „შობა", დაახლ. 1475, ეროვნ. გალერეა, ლონდონი) შუქ-ჩრდილი უფრო რბილი გახდა, ნამუშევართა სტრუქტურაში დიდი ადგილი დაიჭირა გაფანტულმა, ვერცხლისფერმა შუქმა. ცხოვრების უკანასკნელ წლებში პ. დ. ფ-მ დაწერა 2 სამეცნ. ტრაქტატი. პ. დ. ფ-ს ხელოვნებამ შუა და ჩრდ. იტალიის საფუძველი ჩაუყარა აღორძინების ხელოვნებას და დიდი გავლენა მოახდინა *ვენეციისა* და *ფლორენციის სკოლებზე*.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 128.

**პიერო დი კოზიმო** (Piero di Cosimo, ნამდვ. სახელი და გვარი პ ი ე რ ო დ ი ლ ო რ ე ნ ც ო, Piero di Lorenzo) (1462, ფლორენცია, — 1521, იქვე), იტალიელი ფერმწერი, ფლორენციის სკოლის წარმომადგენელი. განიცადა ფილიპინო ლიპის, ლეონარდო და ვინჩისა და ჰუგო ვან დერ ჰუსის გავლენა. პ. დ. კ-ს ნამუშევრებში სამყაროს ფაქიზი, პოეტური აღქმა ერწყმის ზღაპრულ ელემენტებსა და დახვეწილ სტილიზაციას („პერსევსი და ანდრომედე", უფიცის გალერეა, ფლორენცია). ქმნიდა მანერული ხასიათის პორტრეტებს („სიმონეტა ვესპუჩი", კონდეს მუზეუმი, შანტიი).

**პიეტა** (იტალ. Pieta < ლათ. Pietas — ღვთისმოსაობა, ერთგულება, სინაზე, სინანული, მოწყალება), ძვ. რომაულ მითოლოგიაში მშობლების მიმართ შვილის სიყვარულის განსახიერება. ლეგენდის მიხედვით, სიკვდილმისჯილი მამა (თუ დედა) ქალიშვილს ძუძუთი გამოუკვებავს და სიცოცხლე გაუხანგრძლივებია. პ-ს გამოსახავდნენ ქალის სახით, მისი ატრიბუტებია ბავშვები და წერო. პ-ს უწოდებენ აგრეთვე ქრისტეს დატირების სცენებს (ღვთისმშობელი და მკვდარი ქრისტე). პ-ს სახელით არის ცნობილი მიქელანჯელოს განთქმული კომპოზიცია.

**პიეტრო და კორტონა** (Pietro da Cortona; ნამდვ. სახელი და გვარი პ ი ე ტ რ ო ბ ე რ ე ტ ი ნ ი, Berrettini) (1. XI. 1596, კორტონა, — 16. V. 1669, რომი), იტალიელი ფერმწერი და არქიტექტორი. სწავლობდა კორტონასა (1609–12) და რომში 1612-იდან, სადაც შეისწავლა *მიქელანჯელოს*, *რაფაელისა* და *კორეჯოს* შემოქმედება. პ. და კ. განვითარებული *ბაროკოს* წარმომადგენელია. მისი ხელოვნებისათვის დამახასიათებელია პერსპექტივის ილუზია და შუქითა და ჰაერით აღსავსე კოლორიტი (სასახლეთა პლაფონები: ბარბერინისა რომში, 1633–39; პიტისა ფლორენციაში, 1640–47); პ. და კ-ს ნაგებობები გამოირჩევა დინამიკურობით, ხშირად არის გამოყენებული ბუნებრივი განათების მოულოდნელი ეფექტები (გადააკეთა სანტი-ლუკა ე მარტინის ეკლესია, 1634-იდან; სანტა მარია დელა პაჩეს ეკლესიის ფასადი 1656–57, რომლის წინ შექმნა 5-წახნაგიანი მოედანი, ორივე რომში).

**პივოვაროვი** გრიგოლ ნათანის ძე [დ. 11 (24). IV. 1904, თბილისი], საბჭ. ინჟინერ-მექანიკოსი თვითმფრინავთმშენებლობის დარგში, საქ. სსრ დამს. ინჟინერი (1960), სკკპ წევრი 1942-იდან. მიტვაიდის (გერმანია) პოლიტექ. ინ-ტის დამთავრების (1926) შემდეგ მუშაობდა მოსკ. (1928–37) და სარატოვის (1937–44) საავიაციო ქ-ნებში. 1944–77 იყო თბილ. გ. დიმიტროვის სახ. საავიაციო ქ-ნის მთავარი ინჟინერი (1977-იდან—პერსონალური პენსიონერი და ამავე ქ-ნის მთავარი სპეციალისტი). გამოსაშვები პროდუქციის ხარისხისა და ტექნოლ. პროცესების კონტროლის პროგრ. მეთოდებისა და საშუალებების კვლევის, შექმნისა და დანერგვისათვის სპეციალისტთა ჯგუფთან ერთად 1975 მიენიჭა საქ. სსრ სახელმწ. პრემია მეცნ. და ტექ. დარგში. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 3 შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**პიზა** (Pisa), ქალაქი ცენტრალურ იტალიაში, მდ. არნოს ნაპირზე, ტოსკანის ოლქში. პიზის პროვ. ადმ. ცენტრი. 104 ათ. მცხ. (1980). სანაოსნო არხით უკავშირდება ნავსადგურ ლივორნოს. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. რკინიგზის მოწყობილობის, მინის, კერამ. ნაკეთობათა წარმოება, ქიმ., შალეულის, სამკერვალო მრეწველობა. გამოთვლითი ცენტრი. უნ-ტი (1343-იდან), სადაც სწავლობდა და მუშაობდა გ. *გალილეი*. ეროვნ. მუზეუმი.

პ-ის დაარსების შესახებ ცნობები სხვადასხვაგვარია; იგი დააარსეს ან ბერძნებმა, ან ლიგურებმა, ან ეტრუსკებმა. ძვ. წ. 180 რომის კოლონია გახდა. ახ. წ. IV ს-იდან ეპისკოპოსის რეზიდენცია იყო. XI ს-ში საკონსულო მმართველობა ჰქონდა, XII ს. შუა წლებში კომუნა გახდა, XIV ს-ში პ-ში *სენიორია* დამყარდა. შუა საუკუნეებში დაწინაურდა როგორც მნიშვნელოვანი სავაჭრო ცენტრი. XI ს-ში დაიპყრო კორსიკა და სარდინია. მონაწილეობდა I ჯვაროსნულ ლაშქრობაში (1096–99). მიაღწია დიდ პრივილეგიებს აღმ-ში. 1284 პ-ის ფლოტი გაანადგურა გენუის ფლოტმა. ამან შეასუსტა პ-ის საზღვაო ვაჭრობა. პ-მ დაკარგა სარდინია. 1406 პ. დაიპყრო ფლორენციამ. გაერთ. იტალ. შემადგენლობაში შევიდა მთელ ტოსკანასთან ერთად (1860).

პ-ის რომანულმა ნაგებობებმა დიდი ზეგავლენა იქონია შუა იტალიის შუა საუკ. ხუროთმოძღვრებაზე. მათთვის დამახასიათებელია აჟურული არქიტექტურული (მრავალარუსიანი არკატურები) და თვისებური ხასიათის პოლიქრომული (შავი და თეთრი მარმარილო) დეკორი და სხვ. აღსანიშნავია: სატაძრო მოედნის ანსამბლი (ტაძარი, 1063–1160; კამპანილე ან ე. წ. დახრილი კოშკი, 1174–1372, ბაპტისტერიუმი, 1153-იდან), კამპოსანტოს გადახურული სასაფლაო (1278-იდან, არქიტ. ჯ. დი სიმონე), ჯ. ვაზარის შენობები — პალაცო დეი კავალიერი (1576–80) და ეკლესია სან-სტეფანო დეი კავალიერი (1565–69).

**პიზაკანე** (Pisacane) კარლო (22. VIII. 1818, ნეაპოლი, — 2. VII. 1857, სანცა, საპრისთან), იტალიელი რევოლუციონერ-დემოკრატი, უტოპისტ-სოციალისტი. მონაწილეობდა იტალ. 1848–49 რევოლუციაში, იყო რომის რესპ. არმიის შტაბის უფროსი. წიგნში „1848–49 წწ. ომი იტალიაში" (გამოიცა 1851, 1946) აკრიტიკებდა რესპ.-დემოკრ. ბანაკის ლიდერთა უუნარობას. სოც. უთანასწორობისა და ექსპლუატაციის მოსპობის მთავარ საშუალებად მიაჩნდა კერძო საკუთრების ლიკვიდაცია, ქალაქად და სოფლად წარმოების საშუალებებზე საზ. საკუთრების დაწესება, კოლექტ. მეურნეობათა შექმნა. ეს გარდაქმნები უნდა განხორციელებულიყო საზ. რევ. მეოხებით, რ-ის მთავარი მამოძრავებელი ძალა იტალ. გლეხობა იქნებოდა. ამის შემდეგ მთელი ხალხის მიერ განსაკუთრებული „საზოგადოებრივი ხელშეკრულების" მიღება განამტკიცებდა სოციალ. წყობილებას. პ-ს იდეები რისორჯიმენტოს პერიოდის სოციალ. აზრის მწვერვალია.

**პიზანელო** (Pisanello; ნამდვ. სახელი და გვარი ა ნ ტ ო ნ ი ო დ ი პ უ ჩ ო დ ი ჩ ე რ ე ტ ო, Antoriodi Pucciodi Correto) [1395, პიზა, (?), — 1455, რომი (?)], იტალიელი ფერმწერი, მედალიერი. პ-ს შემოქმედება ჩამოყალიბდა ვერონისა და ლომბარდიის ფერწერის გავლენით. პ-ს ფერწერულ ნამუშევრებში („წმ. გიორგი და პრინცესა" სანტ-ანასტაზიას ეკლესიის ფრესკა ვერონაში, დაახლ. 1435–38) გოტიკური ტენდენციები თანდათან ადგილს უთმობს ახ. რენესანსულ ძიებებს. ეს პროცესი ყველაზე ნათლად ჩანს პ-ს ჩანახატებში (ცხოველები, კოსტიუმები, ფიგურები, მ. შ. შიშველი). პ. ერთ-ერთი

პირველი იტალ. პორტრეტისტია (ჯინევრა დ'ესტეს პორტრეტები, 1430-იანი წწ., ლუვრი, პარიზი). პ. არის აგრეთვე რენესანსის სამედალო ხელოვნ. ფუძემდებელი (ლიონელო დ' ესტეს პატივსაცემად, 1444, ბრინჯაო და სხვ.).

**პიზანი** (Pisani) ვიტორე (დ. 23. II. 1899, რომი), იტალიელი ენათმეცნიერი, მილანის უნ-ტის პროფესორი. ინდოევროპული და ზოგადი ენათმეცნიერების სპეციალისტი, *ნეოლინგვისტიკის* წარმომადგენელთა. ავტორია შრომებისა ინდოევრ. ენათმეცნ., ეტიმოლოგიის, ენისა და კულტ. ურთიერთობის შესახებ.

**პიზანო** (Pisano), XIII—XIV სს. რამდენიმე იტალიელი მოქანდაკისა და არქიტექტორის მეტსახელი. ნ ი კ ო ლ ო (ნ ი კ ო ლ ა) პ. (დაახლ. 1220, აპულია,—1278—84 წწ. შორის, ტოსკანა), მოქანდაკე. *პროტორენესანსის* ერთ-ერთი ფუძემდებელი. განიცადა სამხრ. იტალ. და ტოსკანური ქანდაკების, აგრეთვე გვიანდ. რომაული სარკოფაგების პლასტიკის ზემოქმედება. ნიკოლო პ-მ შექმნა მყარი, ძლიერი, პლასტიკურად გამოკვეთილი ფიგურები (პიზის ბაპტისტერიუმის და სიენის ტაძრის კათედრები; ორივე მარმარილო, 1260). ჯ ო ვ ა ნ ი პ. (დაახლ. 1245/50, პიზა, — 1314-ის შემდეგ), მოქანდაკე და არქიტექტორი, ნიკოლო პ-ს შვილი, მოწაფე და თანაშემწე, განიცადა გოტიკური პლასტიკის გავლენა. მისი სკულპტურული ნამუშევრები (სიენის ტაძრის ფასადის სტატუები, 1284 — 99; სანტ-ანდრეას ეკლესიის კათედრა პისტოიაში, დასრულდა 1301; ორივე მარმარილო) გამსჭვალულია მძაფრი ემოციურობით, დაძაბულობით; მათ დაქუცმაცებულ გოტიკურ კონტურთან ერთად ახასიათებთ პროტორენესანსის პლასტიკის თვისებები. გოტიკური ნიშნები ჭარბობს მის არქიტ. ნამუშევრებში (სიენის ტაძრის ფასადის ქვედა ნაწილი, 1284—99). ა ნ დ რ ე ა პ. ნამდვილი სახელი და გვარი ა ნ დ რ ე ა და პ ო ნ ტ ე დ ე რ ა (დაახლ 1290, პონტედერა, ტოსკანა,—1348 ან 1349, ორვიეტო), მოქანდაკე და არქიტექტორი. მის სკულპტურულ ნამუშევრებში (ფლორენციის ბაპტისტერიუმის სამხრ. კარის რელიეფები, მოოქრული ბრინჯაო, 1330—36; ფლორენციის ტაძრის კამპანილეს რელიეფები და სტატუები, მარმარილო, 1337—43, ახლა ტაძრის მუზეუმი), კამპანილეს არქიტექტურაში (ფლორენციის ტაძრის კამპანილეს მშენებლობას ხელმძღვანელობდა 1337—43; მისი ხელმძღვანელობითვე შენდებოდა ორვიეტოს ტაძარი, 1347—48) გოტიკური ფორმები ერწყმის პროტორენესანსულს. ნ ი ნ ო პ. [დაახლ. 1315, პიზა(?)—1368, იქვე(?)], მოქანდაკე, არქიტექტორი და იუველირი. ანდრეა პ-ს შვილი და მოწაფე. ნინო პ-ს პლასტიკისათვის („მადონა", მარმარილო, 1343—47, ტაძრის მუზეუმი, ორვიეტო) დამახასიათებელია ფიგურათა ხაზობრივი რიტმის ირაციონალურობა. როგორც არქიტექტორმა, მამის სიკვდილის შემდეგ განაგრძო ორვიეტოს ტაძრის მშენებლობა.

*ლიტ.*: Лазарев В. Н., Происхождение итальянского Возрождения, т. 1—2, М., 1956—59.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 33.

**პითაგორა** (Pythagóras) ს ა მ ო ს ე ლ ი (ძვ. წ. 570 — დაახლ. 500), ძვ. ბერძენი ფილოსოფოსი და მათემატიკოსი. სამხრ. იტალ. ქ. კროტონეში დაუარსებია პითაგორელთა კავშირი — რელიგიურ-ფილოსოფიური სექტა, რ-იც იცავდა ცხოვრების „პითაგორულ" წესს, რაც გულისხმობდა *ავტორიტარიზმის* პრინციპის დაცვას, ყოფაქცევაში აკრძალვათა მთელ სისტემას, სკოლის თეორ. მიღწევების ზეპირად გადმოცემას და საიდუმლოდ შენახვას. პ-მ შემოიღო სისტემ. დამტკიცება გეომეტრიაში, ჩამოაყალიბა პლანიმეტრია, დაამუშავა მსგავსების თეორია და დაამტკიცა თეორემა, რ-იც მის სახელს ატარებს (იხ. *პითაგორას თეორემა*). ააგო ზოგიერთი წესიერი მრავალკუთხედი და მრავალწახნაგები.

პ-ს მიხედვით რიცხვი არც ფიზიკური და არც ფსიქ., არამედ მათი განმსაზღვრელი მეტაფიზ. არსია. რიცხვთა მეტაფიზიკა იწყება ერთით, როგორც სუბსტანციური არსით, სიმრავლე ერთის გამეორებაა, ამიტომ ყოველივეს საფუძველი რიცხვია. ყოველ რიცხვს შეესაბამება გეომ. სიდიდე, საგნები კი დაიყვანება გეომ. სიდიდეებზე. პ-სა და პითაგორელთა მოძღვრება რიცხვზე დიდი აღმოჩენების საფუძველი გახდა მათემატიკაში, ასტრონომიაში, მუსიკის თეორიასა და მედიცინაში. პ-თან მომზადდა წყვილეული კატეგორიების ჩამოყალიბების წანამძღვრები, შედგა უზოგადეს დაპირისპირებათა 10 წყვილის ცხრილი (საზღვარი-უსაზღვრო, კენტი-ლუწი, ერთი-მრავალი და სხვ.).

პ-ს მიეწერება მოძღვრება სულის უკვდავებისა და „გადასახლების", მისი მარადიული მიმოქცევის შესახებ, რაც საფუძვლად დაედო პლატონის იდეალ. კონცეფციას.

*ლიტ.*: Золотые стихи пифагорейцев, წგნ.: Античные философы, К., 1955. იხ. აგრ. ლიტ. სტ-თან პ ი თ ა გ ო რ ე ი ზ მ ი. *მ. ჭელიძე.*

**პითაგორას თეორემა**, გეომეტრიის თეორემა, რ-იც ამყარებს კავშირს მართკუთხა სამკუთხედის გვერდებს შორის. პ. თ., როგორც ჩანს, ცნობილი იყო *პითაგორამდე* (ძვ. წ. VI ს.), მას მიეწერება დამტკიცება ზოგადი სახით. პირველად თეორემა ადგენდა თანაფარდობებს მართკუთხა სამკუთხედის კათეტებსა და ჰიპოტენუზაზე აგებული კვადრატების ფართობებს შორის: კვადრატი, რ-იც აგებულია ჰიპოტენუზაზე, ტოლდიდია კათეტებზე აგებული კვადრატების ფართობთა ჯამისა. ჩვეულებრივ პ. თ. მოკლედ ასე ყალიბდება: ჰიპოტენუზის კვადრატი კათეტების კვადრატების ჯამის ტოლია. სამართლიანია პ. თ-ის შებრუნებული თეორემაც: თუ სამკუთხედის ერთ-ერთი გვერდის კვადრატი ტოლია დანარჩენი გვერდების კვადრატების ჯამისა, მაშინ ეს სამკუთხედი მართკუთხაა.

**პითაგორას რიცხვები**, სამეული ისეთი ნატურალური რიცხვებისა, რ-თა პროპორციული ან ტოლი გვერდების მქონე სამკუთხედი მართკუთხაა. პითაგორას თეორემის შებრუნებული თეორემის თანახმად (იხ. *პითაგორას თეორემა*), იმისათვის საკმარისია, რომ ეს რიცხვები აკმაყოფილებდეს $x^2+y^2=z^2$ დიოფანტურ განტოლებას. ასეთი რიცხვებია: $x=3$, $y=4$, $z=5$. ურთიერთთანმარტივი პ. რ. შეიძლება მივიღოთ შემდეგი ფორმულით: $x=m^2-n^2$, $y=2mn$, $z=m^2+n^2$, სადაც $m$ და $n$ მთელი რიცხვებია, $m>n>0$.

**პითაგორას წყობა**, იხ. *წყობა*.

**პითაგორეიზმი**, რელიგიურ-ფილოსოფიური მოძღვრება საბერძნეთში ძვ. წ. VI—IV სს-ში. პ. არსებითად ყურადღებას ამახვილებდა სტიქიის არითმ.-გეომ. სტრუქტურაზე, რ-საც უკავშირებდა აკუსტიკასა და ასტრონომიას. დასაწყისში პ-ს ქადაგებდნენ ზეპირად. შემდეგ პითაგორამ დააარსა თანამეგობრობა, რ-იც ერთდროულად იყო ფილოს.-მეცნ. სკოლაც, რელიგ.-მაგიური კავშირიც და პოლიტ. ორგანიზაციაც.

V ს. დასასრულიდან პ. თანდათან უახლოვდება სოკრატულ-პლატონურ ფილოსოფიას. ძვ. წ. I ს-ში მისმა იდეებმა ხელი შეუწყო ნეოპითაგორეიზმის განვითარებას. პ-ის ძირითადი შინაარსია მოძღვრება რიცხვებზე თავისთავად, ე. ი. ღმერთებზე, როგორც რიცხვებზე. აქედან გამომდინარეობს მოძღვრება კოსმოსზე, როგორც რიცხვებზე, საგნებზე, როგორც რიცხვებზე, სულებზე, როგორც რიცხვებზე და ბოლოს ხელოვნებაზე, როგორც რიცხვებზე (ხელოვნ. მათემატიზაციის ცდა). პ-ის თავისებური არითმეტიკა პლატ. და



პ ი ე ტ რ ო და კ ო რ ტ ო ნ ა. „სცენები ენეას ცხოვრებიდან". პლაფონის მოხატულობა. პალაცო პამფილი. რომი. 1651—54.

ცხოველმყოფელ აზრს ანიჭებდა თითოეულ რიცხვს. იხ. აგრეთვე სტ. *პითაგორა*.

*პუბლ.*: [ფრაგმენტები] Diels H., Fragmente der Vorsokratiker, hrsg. von W. Kranz, 9. Aufl., Bd. 1—2, B., 1960; Маковельский А., Досократики, ч. 3, Казань, 1919.

*ლიტ.*: Лосев А. Ф., История античной эстетики, М., 1963, с. 263—315.

*გ. ასათიანი.*

**პითეკანთროპი** (ბერძ. pithēkos — მაიმუნი და anthrōpos — ადამიანი), ადამიანის უძველესი წინაპრის ნამარხი სახეობა (Pithecanthropus erectus). ნაშთები (ქალას სარქველი, ბარძაყის ძვალი და 3 კბილი) აღმოაჩინა ჰოლანდ. ანთროპოლოგმა ე. *დიუბუამ* კ. იავაზე 1890—92. განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ქალას სარქველს, რ-იც გარდამავალია ადამიანისა და ანთროპომორფულ მაიმუნებს შორის. ტვინის მოცულობა 900 *სმ*³, შუბლი დაქანებულია, თავი დაბალი, შუბლის ძვალზე მკვეთრადაა გამოხატული წარბზედა ლილვაკი და სხვ. ბარძაყის დიაფიზი თითქმის სწორია, მუხლქვეშა ფორაკი ამობურცულია, ხოლო ბარძაყის ხაზი წარმოდგენილია მძლავრი ძვლოვანი ქედით. პ-ის ნაშთები უნდა მიეკუთვნებოდეს აზიური ანთროპოიდებიდან ადამიანზე გარდამავალ ფორმას, რ-იც ცხოვრობდა მესამეული პერიოდის დასასრულს. *მ. აბდუშელიშვილი.*



პითაგორა.

**პითია** (ბერძ. Pythia), ძველ საბერძნეთში *დელფოს ორაკულის* ქურუმი მისანი ქალი.

**პითონები** (Pythoninae), გველების ქვეოჯახი მახრჩობელასებრთა ოჯახისა. გავრცელებულია აღმ. და ნაწილობრივ დას. (ცენტრ. ამერიკა) ნახევარსფეროებში. 6 გვარის 22 სახეობაა. ს ა კ უ თ რ ი ვ პ-ის გვარში (Python) 7 სახეობაა. ბინადრობენ უმთავრესად ლერწმიანში, ლელიანში, ქვებს შორის. კარგად ცურავენ, შეუძლიათ ხეზე ასვლა. იკვებებიან ძირითადად ხერხემლიანებით, რ-საც სხეულის რგოლებით გუდავენ. პ. კვერცხმდებელებია. დედალი დებს 100-ზე მეტ კვერცხს, რ-საც შემოეხვევა ხოლმე სხეულით და წარმოქმნის ცოცხალ კონუსს, რ-ის შიგნით ტემპ-რა გარემოს ტემპ-რაზე 12—15°-ით მაღალია. ინკუბაცია გრძელდება 1—1,5 თვე. პ-ის სახეობებს შორის ტანად ყველაზე პატარაა (1,5 *მ*) ს ა მ ე ფ ო პ. (Python regius), ყველაზე დიდია (10 *მ*-მდე) ბ ა დ ე ბ რ ი ვ ი პ. (P. reticulatus), რ-იც ფართოდაა გავრცელებული სამხრ.-აღმ. აზიაში; იკვებება უმთავრესად ანტილოპებით, ახალგაზრდა ირმებით და გოჭებით. ცნობილია პ-ის ადამიანზე თავდასხმის ცალკეული შემთხვევები. ტყვეობაში ცოცხლობენ 25 წლამდე. ზოგიერთი

მათგანის ხორცი იჭმება, იყენებენ ტყავსაც. *თ. მუსხელიშვილი.*

**პითოსი** (ბერძნ. pithos — ქვევრი), თიხის დიდი ზომის ჭურჭელი, რ-საც კრეტა-მიკენისა და ანტ. ეპოქაში იყენებდნენ ღვინის, მარცვლეულისა და სხვ. პროდუქტების შესანახად. პ-ს კვერცხისებრი ფორმა ჰქონდა, სიმაღლე დაახლ. 2 *მ*. ეგეოსური პ-ები რელიეფური ფრიზებითაა შემკული. ბერძნ. პ-ებს დეკორი არა აქვთ. ჩვეულებრივ პ-ს მიწაში ფლავდნენ და ზემოდან ქვას ან თიხის ხუფს ახურავდნენ. იხ. აგრეთვე *ქვევრი*.



პითოსი. „სასახლის სტილის" პითოსი. კნოსოსი. დაახლ. ძვ. წ. 1450.

**პიი**, პ რ ო მ ე, ბირმის ერთ-ერთი უძველესი ქალაქი, *პაგანის* იმპერიისა და უფრო გვიანდელი სახელმწიფოების ცენტრი. ახლანდ. პ-იდან 7 *კმ*-ზე მდებარეობს ქალაქი ჰმოზა ან ტარეკიტარა (ძვ. პრომე), რ-იც V—VII სს-ში (სხვა წყაროებით— V—VIII სს-ში) შრიქშეტრის — პიუს ხალხების სახელმწიფოს — დედაქალაქი იყო. პ-ში მიმდინარეობს არქეოლ. გათხრები.

**პიკადორი** (ესპ. picador<pica — შუბი), შუბოსანი ცხენოსანი, რ-იც მონაწილეობს ხარებთან ბრძოლაში; შუბით აღიზიანებს ხარს.

**პიკარდია** (Picardie), ისტორიული ოლქი ჩრდ. საფრანგეთში, ლა-მანშის ნაპირებთან. ოლქის ტერიტ. მოიცავს სომის, ნაწილობრივ ენის, პა-დე-კალესა და უაზის დეპარტამენტებს. ფართ. 19,6 ათ. *კმ²*. მოსახლ. 1,7 მლნ. კაცი (1975). მთავარი ქალაქი — ამიენი. განვითარებულია მრავალდარგიანი მანქანათმშ. და ლითონდამუშავება, ქიმ., რეზინის, საფეიქრო, კვების მრეწველობა. მოჰყავთ ხორბალი, შაქრის ჭარხალი, სომის ხეობაში — ბოსტნეული. აშენებენ მსხ. რქ. საქონელს და ცხვარს. პ-ის ტერიტორიაზე გადის მნიშვნელოვანი სატრანსპ. გზები, რ-ებიც პარიზს აკავშირებს ჩრდ. სამრეწვ. რ-ნსა და ბელგიასთან.



პ. პიკასო.

სახელწ. „პ." პირველად XIII ს-ში გაჩნდა და აღნიშნავდა მდ. სომის აუზში მდებარე ტერიტორიას, რ-იც მოიცავდა ვერმანდუის, პონტიეს და სხვა საგრაფოებს. შუა საუკუნეებში პ-ის მნიშვნელოვანი ხელოსნობის ცენტრები იყო ამიენი, ნუაიონი, სენ-კანტენი და სხვ. XII—XIV სს-ში პ-ის ტერიტ. ნაწილ-ნაწილ შეუერთეს სამეფო დომენს. პ. სახ. აჯანყებების — „მწყემსების" (1251), „ჟაკერიის" (1358) — ერთ-ერთი მთავარი ცენტრი იყო. 1435—77 შედიოდა ბურგუნდიის საჰერცოგოს შემადგენლობაში. შარლ მამაცის სიკვდილის შემდეგ (1477) საფრ. მეფემ ლუი XI-მ იგი ისევ სამეფო დომენს შეუერთა. XVI ს-იდან იყო პროვინცია. საფრ. დიდი რევ. დროს პ-ის ტერიტ. დეპარტამენტებად დაიყო.




პ. პ ი კ ა ს ო. „მშვიდობის მტრედი". პლაკატი. მიეძღვნა პარიზის 1949 მშვიდობის მომხრეთა მსოფლიო კონგრესს.

**პიკარესკული რომანი** (ესპ. novela picaresca, < picaro — ცრუპენტელა, გაიძვერა, თაღლითი), რომანის ჟანრის ნაირსახეობა. შეიქმნა ესპანეთში XVI ს. I ნახევარში. მისი მთავარი გმირია ავანტიურისტი, იოლი გამდიდრების მოსურნე „პიკარო", რ-ის თავგადასავალი რომანში უმთავრესად მეშუარული ფორმითაა მოთხრობილი. თხრობის თავისებური ფორმა განსაზღვრავს პ. რ-ის კომპოზიციას: ის ქრონოლოგიურ პრინციპს ეყრდნობა. „პიკაროს" თავგადასავლის ფონზე ავტორი ხატავს საზ-ბის სხვადასხვა ფენის წარმომადგენლებს. პირველი ტიპური პ. რ-ია ესპ. ანონიმი ავტორის „*ლასარილიო ტორმესელი*". ესპანელი მწერლების მატეო ალემან ი დე ენეროს (1547 — 1614) „თაღლით გუსმან დე ალფარაჩეს ცხოვრება" (I ნაწ. 1599, II ნაწ. 1604) და ფრანსისკო კევედო ი ვილიეგასის „თაღლით დონ პაბლოს ცხოვრების ამბავი" (1626) ამ ჟანრის უმნიშვნელოვანეს ნაწარმოებად ითვლება ესპანეთში. პ. რ-ის წინამორბედად ითვლება XV ს. ესპ. მწერლის ფერნანდო დე როხასის თხზულება „სელესტინა". ესპ. პ. რ-ის გავლენითაა დაწერილი XVII ს. გერმ. მწერლის გრიმელსჰაუზენის რომანი „ზიმპლიციუს ზიმპლიცისიმუსი", ფრანგი მწერლის ლესაჟის „ჟილ ბლაზი" (XVIII ს.), XX ს. გერმ. მწერლის თ. მანის „ავანტიურისტ ფელიქს კრულის აღსარება". პ. რ-მა განსაკუთრებული გავლენა მოახდინა ინგლ. რეალისტური რომანის (დეფო, ფილდინგი, სმოლეტი) ჩამოყალიბებაზე. *პ. თაშვილი.*

**პიკარი** (Picard) ემილ (24. VII. 1856, პარიზი, — 11. XII. 1941, იქვე), ფრანგი მათემატიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1889), საფრ. მეცნ. აკად წევრი (1924). დაამთავრა უმაღლესი ნორმალური სკოლა პარიზში (1877), 1881-იდან ამავე სკოლის პროფესორი, ხოლო 1886-იდან პარიზის უნ-ტის პროფესორი. ძირითადი შრომები აქვს დიფერენც. განტოლებებსა და კომპლ. ცვლადის ფუნქციათა თეორიის საკითხებზე.

**პიკარი** (Picard) ჟან (21. VII. 1620, ლა-ფლეში, ანჟუ, — 12. VII. 1682, პარიზი), ფრანგი ასტრონომი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1666). კოლეჟ დე ფრანსის პროფესორი (1655-იდან). 1669—70 აკად. დავალებით გაზომა მერიდიანის რკალის სიგრძე პარიზსა და ამიენს შორის (1°22'55"), ამასთან, პირველმა გამოიყენა სამზერი მილებითა და ძაფების ბადით აღჭურვილი კუთხმზომი იარაღები. პ-მა მერიდიანის 1°-ის სიგრძედ მიიღო 111,21 *კმ* (თანამედროვე გაზომვით 111,18 *კმ*). ამ მონაცემებზე დაყრდნობით ი. ნიუტონმა დაამტკიცა, რომ მთვარეზე მოქმედებს დედამიწის მიზიდულობა და რიცხობრივად დაადასტურა *მსოფლიო მიზიდულობის კანონი*. პ-ის წინადადებით (1669) პარიზის ობსერვატორიაში 1683 დადგეს კვადრანტი, რ-ითაც მნათობთა პირდაპირ აღვლენებს საზღვრავდნენ. 1671 ჩაატარა ტ. *ბრაჰეს* ობსერვ. (ურანიბორგი) გათხრები. 1672 ჟ. *კასინისთან* ერთად დააკვირდა მარსს *მზის პარალაქსის* განსაზღვრის მიზნით. 1679 დააარსა ასტრონ. წელიწდეული „Connaissance des temps" (შეადგინა და გამოსცა პირველი 4 ტომი).

**პიკასო** (Picasso; ნამდ. გვარი რ უ ი ს — ი — პ ი კ ა ს ო, Ruiz y Picasso) პაბლო (25. X. 1881, მალაგა, ესპანეთი, — 8. IV. 1973, მუჟენი, საფრანგეთი), ფრანგი მხატვარი, ეროვნებით ესპანელი. საფრანგეთის კომუნისტური პარტიის წევრი 1944-იდან. სწავლობდა მამასთან, ხ. რუისთან, ლა-კორუნიეს (1894—95), ბარსელონის (1895-იდან) და მადრიდის (1897—98) ნატიფი ხელოვნების სკოლებში. 1904-იდან თითქმის მუდმივად პარიზში ცხოვრობდა. 1900-იან წლებში უკვე შექმნა თავისი პირველი მნიშვნელოვანი (ე. წ. „ცისფერი პერიოდის", 1901—04, და „ვარდისფერი პერიოდის", 1905—06) ნამუშევრები. მათში დიდი ოსტატობით არის გადმოცემული ღატაკთა და მიუსაფართა (ბრმები, მათხოვრები, მაწანწალები) ტრაგიკული მარტოობის განწყობილება. მომდევნო წლებში კომედიანტთა სახეებში მხატვარმა გვიჩვენა ადამიანისა და სამყაროს შორის ჰარმონიული ურთიერთობის დაკარგვის ტრაგიზმი, მოგვცა სახეთა სოც.-ფსიქოლ. დახასიათება („მოხუცი მათხოვარი ბიჭთან ერთად", 1903; „გოგონა ბურთზე", 1905, ორივე — ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი). 1907-იდან პ-მ კავშირი გაწყვიტა მსოფლიო ფერწერის რეალისტურ ტრადიციებთან (თუმცა ამის შემდეგაც იგი ბევრჯერ დაუბრუნდა რეალიზმს და კლასიკურად შეუხამა იგი *ავანგარდიზმის* ყველაზე უკიდურეს ექსპერიმენტებს). პ-მ ძალზე მტკივნეულად განიცადა ბურჟ. საზ-ბის კულტურის კრიზისი; კაპიტალიზმის პირობებში მხატვარი ვერ ხედავდა ძალას, რ-იც წინ აღუდგებოდა ამ საშიშ სინამდვილეს. ამ პერიოდში პ-მ ჟ. ბრაკთან ერთად შექმნა ახ. მიმდინარეობა — კუბიზმი. დანაწევრებული სიბრტყის კომბინაციებით მხატვარი უარყოფს რეალურ სინამდვილეს. იგი არღვევს საგნების გრძნობად-მხედველობით სახეებს, თუმცა კუბიზმის პერიოდის ზოგიერთი ნამუშევარი მოკლებული არ არის დახვეწილ დეკორატიულობას და ემოციურ ჟღერადობას („ქალი მარაოთი", 1909, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი).

10-იანი წწ. შუა ხანაში პ-ს შემოქმედებას ახასიათებდა ძიება ფაქტურისა („აპერიტივის ბოთლი", კოლაჟი, 1913) და დეკორატიულობის („სამი მუსიკოსი", 1921, თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი, ნიუ-იორკი) სფეროში. კუბიზმის დამამთავრებელ პერიოდში პ-ს შემოქმედებაში შეიჭრა ნეოკლასიცისტური ტენდენციები (ე. წ. ნეოენგრიზმი), რ-თაც გამოხატულება პოვეს ისეთ ნამუშევრებში, როგორიცაა „სამი ქალი წყაროსთან" (1921, თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი, ნიუ-იორკი), „დედა და შვილი" (1922, სამხატვრო მუზეუმი, ბალტიმორი) და სხვ. ამ პერიოდის ნამუშევრებს ახასიათებს ზღაპრულ-იდილიური განწყობილება. 10-იანი წწ. დასასრ. მხატვარმა შექმნა თანამედროვე ადამიანთა რეალური სახეები (ნახატები „მეთევზე", ფანქარი, 1919, „გლეხები დასვენების დროს", კალამი, 1919), 20—30-იანი წწ. ნამუშევრები მკვეთრად განსხვავდება ამ ნაწარმოებებისაგან, ისინი სიურრეალიზმს უახლოვდებიან („ცეკვა", 1925, კერძო კუთვნილება; „ქალი პლაჟზე", 1930, თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი, ნიუ-იორკი).

30-იანი წწ. II ნახევრიდან პ-ს შემოქმედებაში თანდათან უფრო მეტად ჩანს თანამედროვე მოვლენათა გამოძახილი. მხატვრის რეაქციამ ძალმომრეობაზე, ხალხის ტკივილმა და ტანჯვამ მის სურათებში გროტესკის სახე მიიღო („მტირალი ქალი", 1937, პენროუზის კოლექცია, ლონდონი; „კატა და ჩიტი", 1939, კერძო კუთვნილება). ამ დროიდან მკაფიოდ გამოიკვეთა მხატვრის საზ. პოზიცია, იგი სახალხო ფრონტის გამოჩენილი მოღვაწე გახდა საფრანგეთში, აქტიურად ებრძოდა ფაშიზმს ესპანეთში (1936—39). ამ პერიოდში შექმნილ სურათებში ჯერ კიდევ იგრძნობა სუბიექტივიზმი; ამ სუბიექტივიზმის დაძლევის გზით მხატვარმა შექმნა პროგრ. ნაწარმოებები: „გენერალ ფრანკოს ოცნება და სიცრუე" (აკვატინტა, 1937). ფაშიზმის წინააღმდეგ მძაფრი პროტესტითაა გაჟღენთილი პანო „გერნიკა" (1937, პრადო, მადრიდი), სადაც ექსპრესია უმაღლეს მწვერვალზეა აყვანილი.

II მსოფლიო ომის წლებში (1939—45) პ. დარჩა ფაშისტების მიერ ოკუპირებულ საფრანგეთში და მონაწილეობდა წინააღმდეგობის მოძრაობაში. ომის შემდეგ მხატვარი მშვიდობისა და დემოკრატიისათვის მებრძოლთა მოწინავე რიგებში ჩადგა. მისი ჰუმანისტური მსოფლმხედველობა კარგად გამოჩნდა ნამუშევრებში: „მშვიდობის მტრედი" (ტუში, 1947), რ-იც მშვიდობისათვის ბრძოლის სიმბოლოდ იქცა; „ომი და მშვიდობა" (1952, „მშვიდობის ტაძრის" კაპელა ვალორისში). 40-იანი წწ. II ნახევრიდან პ-ს შემოქმედება განსაკუთრებით მრავალმხრივია: მუშაობდა როგორც მოქანდაკე („კაცი კრავით", ბრინჯაო, 1944, სტატუა ვალორისში), კერამიკოსი (დაახლ. 2000 ნაკეთობა), გრაფიკოსი (ნახატები, ოფორტები, ლინოგრავიურები, ლითოგრაფიები და სხვ.); შექმნა სერიები (ნახატებისა და ლითოგრაფიების ციკლი „ადამიანური კომედია", 1953—54 და სხვ.), ისევ მიმართა საყვარელ თემებს (ცირკი, კორიდა, ანტ. მითოლოგია). დიდი ადგილი უჭირავს მხატვრის შემოქმედებაში ქალის პორტრეტს.

პ-ს შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა XX ს. ხელოვნებაზე. მხატვრის მოღვაწეობა აღსავსეა წინააღმდეგობებით; მოწინავე საზ. მისწრაფებები და თანამედროვე ბურჟ. ხელოვნ. კრიზისი ერთდროულად აისახა მის შემოქმედებაში. მხატვარმა

რთული გზა გაიარა. იგი მუდამ გრძნობდა ეპოქის მტკივნეულ პრობლემებს, იბრძოდა პროგრ. იდეალებისათვის.

1950 პ. აირჩიეს მშვიდობის მსოფლიო საბჭოში, არის მშვიდობის საერთაშ. პრემიის (1950) და „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშ. ლენინური (1962) პრემიის ლაურეატი.

*ლიტ.*: Дмитриева Н. А., Пикассо, М., 1971; Зернов Б. А., Пабло Пикассо против фашизма, Л., 1971; Zervos Ch., Pablo Picasso. Catalogue général des œuvres de 1895 à 1963, v. 1—23, P., 1932—71.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 160.

**პიკერინგი** (Pickering) ედუარდ ჩარლზ (19. VII. 1846, ბოსტონი, მასაჩუსეტსი, — 3. II. 1919, კემბრიჯი, მასაჩუსეტსი), ამერიკელი ასტრონომი. მასაჩუსეტსის ტექნოლ. ინ-ტის პროფესორი (1867—77), ჰარვარდის ობსერვ. დირექტორი (1877—1917). მუშაობდა ძირითადად ასტროფოტომეტრიისა და ასტროსპექტროსკოპიის საკითხებზე. შექმნა მერიდიანული ფოტომეტრი, რ-ითაც 45000 ვარსკვლავის გამოსხივება გაზომა. მისი ხელმძღვანელობით შეიმუშავეს ვარსკვლავთა სპექტრული კლასიფიკაციის სისტემა. ამერ. ასტრონომ ა. მორისთან ერთად პირველმა აღმოაჩინა სპექტრულად ორჯერადი ვარსკვლავები. იკვლევდა ცვალებად ვარსკვლავებსაც.

**პიკერმიული ფაუნა** [სახელი ეწოდა პირველი დიდი ადგილსამყოფელის მიხედვით, რ-იც აღმოჩნდა საბერძნეთში, სოფ. პიკერმისთან (Pikermi) ათენის მახლობლად], ნამარხ ხერხემლიანთა, უმთავრესად ძუძუმწოვართა, კომპლექსი; ფართოდ იყო გავრცელებული ევრაზიისა და ჩრდ. აფრ. გვიანდ. მიოცენსა და ადრინდ. პლიოცენში. პ. ფ-ის შემადგენლობაში შედიოდა სამთითა ცხენი — ჰიპარიონი (ამიტომ პ. ფ-ს *ჰიპარიონულ ფაუნას* უწოდებენ), მარტორქა, ღორი, ჟირაფი, ანტილოპა, ირემი, ხმალკბილა ვეფხვი, აფთარი, ვივერა, კვერნა, მაიმუნი, მღრღნელები და სხვ. გვხვდება აგრეთვე ამფიბიების, ქვეწარმავლებისა და ფრინველების ნაშთები. გვიანდ. პლიოცენის დასაწყისისათვის აციებასა და არიდიზაციასთან დაკავშირებით პ. ფ. თითქმის სრულიად ამოწყდა. პ. ფ-ის დიდი ადგილსამყოფელები ცნობილია ევრ. სამხრ. ნაწილში, მცირე აზიაში, ჩრდ. ინდოეთში, ჩინეთში. სსრკ-ში პ. ფ-ის წარმომადგენლები ნაპოვნია ჩრდ. ყაზახეთში, სამხრ. უკრაინაში, მოლდავეთში, აღმ. საქართველოში (ბაზალეთი, უდაბნო, ელდარი და სხვ.). *ლ. გაბუნია.*

**პიკეტი** (ფრანგ. piquet, სიტყვასიტყვით—სარი, პალო), 1. საგუშაგოს ან საველე ყარაულის პატარა რაზმის სახელწოდება საყარაულო დაცვაში. არსებობდა საფრ. და ზოგიერთ სხვ. არმიებში, ხოლო XIX ს-იდან რუს არმიაშიც. 2. კაპიტალისტურ ქვეყნებში — დემონსტრანტთა ჯგუფი, რ-იც დემონსტრანტებს იცავს თავდასხმებისაგან და ამყარებს წესრიგს.

**პიკეტი**, 1. რკინიგზის ხაზის სიგრძის საზომი ერთეული (უდრის 100 *მ*) სსრკ-ში; 2. სასიმაღლო და სასიმაღლო-კონტურული წერტილი, სადაც ასობენ პალოს (მიწის ზედაპირის დონეზე) ლარტყის დასაყენებლად. ჩვეულებრივ, ზოლური (გზები, არხები და სხვ.) ნაგებობის პროფილის შედგენის დროს პ-ებს ასობენ ღერძზე 100-100 *მ* დაშორებით.

**პიკი** (Pieck) ვილჰელმ (3. I. 1876, გუბენი, — 7. IX. 1960, ბერლინი), გერმანიისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის, გდრ-ის პარტიული და სახელმწიფო მოღვაწე. დაიბადა მუშის ოჯახში; პროფესიით დურგალი. 1895 შევიდა გერმ. სდ პარტიაში (გსდპ). I მსოფლიო ომის (1914—18) დროს რამდენჯერმე დააპატიმრეს. 1918 იყო „*სპარტაკის კავშირის*" ერთ-ერთი დამაარსებელი და ხელმძღვანელი.

პ. იყო გერმ. კომუნისტური პარტიის (გკპ) ერთ-ერთი დამაარსებელი, მისი ცკ-ის წევრი. 1919 წ. 15 იანვ. დააპატიმრეს რ. *ლუქსემბურგსა* და კ. *ლიბკნეხტთან* ერთად. სიკვდილისაგან იხსნა გაქცევამ. 1924-მდე იყო გკპ-ის ცენტრ. საორგანიზაციო ბიუროს ხელმძღვანელი. ე. ტელმანსა და ვ. ულბრიხტთან ერთად იბრძოდა გკპ-ში მარქსისტულ-ლენინური მიმართულების გამარჯვებისათვის. გკპ XII ყრილობაზე (1929) აირჩიეს გკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრად, 1931 — კომუნისტური ინტერნაციონალის აღმასკომის სამდივნოსა და პრეზიდიუმის წევრად. გერმანიაში ფაშისტური დიქტატურის დამყარების შემდეგ (1933) იბრძოდა მუშათა კლასის ერთიანი ფრონტისა და მშრომელთა ფართო კავშირის შექმნისათვის. ტელმანის დაპატიმრების შემდეგ გკპ ცკ-მა მას დაავალა პარტიის ხელმძღვანელობა. 1933 მაისში პ-მა, ფ. დალემმა და ვ. ფლორინმა პარტიის გადაწყვეტილებით დატოვეს გერმანია და პარიზში შექმნეს გკპ-ის საზღვარგარეთული ხელმძღვანელობა. იყო 1936 პარიზში სახალხო ფრონტის კომიტეტის შექმნის ერთ-ერთი ინიციატორი.

1945 წ. 1 ივლ. დაბრუნდა გერმანიაში. 1946 გკპ-ისა და გსდპ-ის გამაერთიანებელ ყრილობაზე იგი ო. *გროტევოლთან* ერთად აირჩიეს გერმ. ერთიანი სოციალ. პარტიის (გესპ) თავ-რედ (1954-მდე). აქტიურად იბრძოდა დემოკრ. მიწის რეფორმის გატარებისათვის, იუნკრებისა და კონცერნების ძლიერების წინააღმდეგ, კულტურის განახლებისა და დემოკრ. სასკოლო რეფორმისათვის. 1947 წ. 6—7 დეკ. ბერლინში მისი თავ-რეობით შედგა I გერმანული სახ. კონგრესი. II სახალხო კონგრესმა 1948 წ. 17—18 მარტს იგი აირჩია სახ. საბჭოს ერთ-ერთ თავ-რედ. 1949 წ. 7 ოქტ. სახ. კამერების ერთობლივ სხდომაზე პ. ერთხმად აირჩიეს გდრ-ის პრეზიდენტად. ამ პოსტზე იგი კვლავ აირჩიეს 1953 და 1957. დაჯილდოებულია გდრ-ის მრავალი ორდენით. *ნ. კიკვაძე.*


ვ. პიკი.

**პიკი** (Pichi) მარიო (დ. 6. III. 1927, ლივორნო), იტალიელი მწერალი, ჟურნალისტი და მთარგმნელი. თანამშრომლობს იტალ. ჟურნ. „ესპრესოში". 1960 გამოაქვეყნა მოთხრობების პირველი კრებ., „რომი ღლისით" (სტრეგას პრემია), 1964— „გამრუდებული კედელი", 1968 — „ერთი ღამის ამბავი", ხოლო 1974 — მეტად საინტერესო რომანი „ოჯახური პორტრეტი". ყველა ამ ნაწარმოებმა ლიტ. პრემიები დაიმსახურა. პ. ჯერ კიდევ 60-იან წლებში დაინტერესდა ქართ. პოეზიით და განსაკუთრებით, ვეფხისტყაოსნით. პ. ანჯოლეტისთან ერთად ჩამოვიდა საქართველოში, გაეცნო ქართ. ლიტ.-კულტ. ცხოვრებას. შეისწავლა ვეფხისტყაოსანთან დაკავშირებული ლიტ-რა, აგრეთვე შ. ბერიძის და რ. ივანიცკი-ინგილოს იტალ., ს. წულაძის ფრანგ. და მ. უორდროპის ინგლ. თარგმანები. ამ მუშაობაში მას დიდი დახმარება გაუწია იტალ. ფილოლოგმა და მთარგმნელმა პაოლა ანჯოლეტიმ (Angioletti) (დ. 6. VII. 1929, მილანი). პ-ისა და ანჯოლეტის თარგმანი გამოიცა 1981; ესაა ვეფხისტყაოსნის პირველი პოეტური, სრული თარგმანი იტალ. ენაზე. წიგნს წამძღვარებული აქვს წინასიტყვაობა, რ-შიც პ. მიმოიხილავს რუსთაველის ეპოქას, პოემის შექმნის ისტორიას, ანალიზს უკეთებს მის პოეტიკას და პარალელებს ავლებს დანტეს პოეზიასთან. *მ. ტიტვინიძე.*

**პიკი** (ფრანგ. pic), მთის წვეტიანი მწვერვალი.

**პიკირება** (ფრანგ. piqué < piquer une tête — თავდაყირა ჩამოვარდნა), თვითმფრინავის (საავიაციო ჭურვის) მოძრაობა ჰორიზონტისადმი 30—90°-ით დახრილი ტრაექტორიით, რასაც თან ახლავს სიმაღლის სწრაფი დაკარგვა და სიჩქარის მატება. პ-ს იყენებენ საჰაერო მიზანზე იერიშის, სახმელეთო (საზღვ.) მიზანში სროლის (რაკეტის გაშვების) ან ბომბდაშენის დროს, აგრეთვე მაშინ, როდესაც აუცილებელია თვითმფრინავის სწრაფი დაშვება.

**პიკნიდიუმი** (ბერძნ. pyknos — მკვრივი, ხშირი), ზოგიერთი უსრულო სოკოს და ლიქენების (ქარაგოზების) მრავალი მიკროსკოპული ნაყოფსხეული, რ-ის კედლები შედგება მჭიდროდ განლაგებული ჰიფების ხლართებისაგან. წვერზე აქვს ნასვრეტი პიკნიდიოსპორების გამოსასვლელად.

**პიკო...** (< ესპ. pico — მცირე სიდიდე), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი; აღნიშნავს წილობით ერთეულს, რ-იც ამოსავალი ერთეულის $10^{-12}$ ტოლია. ქართული აღნიშვნაა პ, საერთაშორისო p. მაგ., 1 *პფ* (პიკოფარადა)=$10^{-12}$ *ფ*.

**პიკო დელა მირანდოლა** (Pico della Mirandola) ჯოვანი (24. II. 1463, მირანდოლა, მოდენის ახლოს, — 17. XI. 1494, ფლორენციის ახლოს), აღორძინების ხანის იტალიელი ფილოსოფოს-ჰუმანისტი, სწავლობდა ბოლონიის, ფერარისა და პადუის უნ-ტებში. განიცადა *პლატონის*, *არისტოტელეს*, *ნეოპლატონიზმისა* და *ავეროიზმის* გავლენა. პ. დ. მ. ვარაუდობდა, რომ თითოეული ფილოს. სკოლა და რელიგია ერთიანი ჭეშმარიტების კერძო გამოვლენაა, ამიტომ შეიძლება მათი გაერთიანება „უნივერსალურ ქრისტიანობად." ამ თავისებური ფილოსოფიური რელიგიის ხორცშესხმის ცდა იყო სადისკუსიოდ წარდგენილი 900 თეზისი, რ-თაგან 13 პაპის კომისიამ ერეტიკულად ცნო. პ. დ. მ-მ სცადა მათი დაცვა, რის შემდეგ ერეტიკულად გამოაცხადეს 900-ვე თეზისი, პ. დ. მ. კი დააპატიმრეს.

პ. დ. მ-მ წამოაყენა აგრეთვე მნიშვნელოვანი იდეა სამყაროში ადამიანის ადგილისა და მისი ნებისყოფის თავისუფლების შესახებ. ამ იდეამ დიდი გავლენა მოახდინა ნატურფილოსოფიის შემდგომ განვითარებაზე.

*ლიტ.*: Брагина Л. М., Этические взгляды Д. Пико делла Мирандола, «Средние века», 1963, в. 28. *გ. ასათიანი.*

**პიკოლინები,** მეთილპირიდინები, $CH_3C_5H_4N$, პირიდინის ჰომოლოგები. ცნობილია სამივე შესაძლო იზომერი (α-, β-და γ- პ.) — უფერული, *პირიდინის* სუნის მქონე სითხეები ($t_{დნ}$ — 66,6, — 17,7 და—4,3°C; $t_{დუღ}$ 129,4, 144,0 და 145,3°C; სიმკვრივე 994, 957,2 და 955,1 *კგ/მ³* შესაბამისად). პ. პირიდინზე უფრო ძლიერი ფუძეებია, კარგად იხსნებიან წყალსა და ორგ. გამხსნელებში. პ-ის ნაწარმები (მაგ., ვიტამინებს PP და $B_6$, კორდიამინს, *ფთივაზიდს* და სხვ.) ფართოდ იყენებენ მედიცინაში.



პიკოლინები.

**პიკოლო** (იტალ. piccolo — პატარა), უმცირესი ზომისა და უმაღლესი ხმოვანების მუსიკალური საკრავის სახელწოდება (მაგ. ფლეიტა-პ., დომრა-პ. და ა. შ. უფრო ხშირად პ-ს უწოდებენ ფლეიტა-პ-ს. მცირე ფლეიტა).

**პიკორნავირუსები** (ესპ. pico — პატარა და ინგლ. RNA, შემოკლებით ribonucleic acid — *რიბონუკლეინის მჟავა*), ნანოვირუსები (ბერძნ. nanos — ჯუჯა), გარეგან გარსს მოკლებული, 30 *ნმ*-მდე დიამეტრის სფერული *ვირუსები*, რ-ებიც შეიცავენ რნმ-ს. მრავლდება ბაქტერიების, მცენარეების, ცხოველებისა და ადამიანის უჯრედების ციტოპლაზმაში. ყველაზე კარგად არის შესწავლილი ცხოველთა და ადამიანის ნაწლავებში მობინადრე ენტეროვირუსები. პ-ს განეკუთვნება აგრეთვე თურქულის, პოლიომიელიტის, თაგვების ენცეფალიტის, ტურნეფსის ყვითელი მოზაიკის ვირუსები, ადამიანისა და ცხოველთა ზედა სასუნთქი გზების კატარის გამომწვევი რინოვირუსები, ბაქტერიოფაგი f 2 და სხვ.

**პიკრინმჟავა,** იგივეა, რაც *ტრინიტროფენოლი*.

**პიკრიტი,** ეფუზიური ქანი; ძირითადად შედგება ავგიტისა და ოლივინისაგან. მინა-




პიკური ელექტროსადგური. ენერგოსისტემის პიკების დაფარვა და დატვირთვის გათანაბრება აირტურბინული დანადგარის (ა), პაპისა (ბ) და პაერის მაკუმულირებელი აირტურბინული დანადგარის (გ) ჩართვის დროს: $N_J$ — პიკური სიმძლავრე; $P_J$ — დატვირთვის უთანაბრობა დღე-ღამის განმავლობაში. აბსცისთა ღერძზე ნაჩვენებია დღე-ღამის დრო საათებში; ორდინატთა ღერძზე — ენერგოსისტემის დატვირთვა ფარდობით ერთეულებში

რევებია: რქატყუარა, ბიოტიტი, რომბული პიროქსენი, ილმენიტი, მაგნეტიტი, აპატიტი. ოლივინი ხშირად სერპენტინითაა ჩანაცვლებული.

**პიკური ელექტროსადგური,** ელექტროსადგური, რ-ის ნაწილი ან ყველა აგრეგატი მუშაობს მაშინ, როცა ელექტროენერგიის მოხმარება ენერგოსისტემაში მკვეთრად იზრდება მცირე ხნით — დატვირთვის ე. წ. პიკის დროს. პ. ე-ის აგრეგატებს უნდა ჰქონდეთ მოკლე ვადაში სრული სიმძლავრის განვითარების და ასევე სწრაფად გაჩერების უნარი. პ. ე-ის დანიშნულება ენერგოსისტემებში შეიძლება შეასრულოს ნებისმიერმა *ჰიდროელექტროსადგურმა* ან *აირტურბინიანმა ელექტროსადგურმა*, აგრეთვე თბურმა ორთქლტურბინიანმა ელექტროსადგურმა, რ-იც მიმართვებულია მუშაობის ასეთი რეჟიმისათვის. მიზანშეწონილია მაკუმულირებელი ტიპის პ. ე-ების გამოყენება. ასეთი პ. ე-ებია ჰიდრომაკუმულირებელი ელექტროსადგურები (ჰაეს), აგრეთვე აირტურბინიანი დანადგარები, რ-ებიც მუშაობენ ღამის საათებში შეუღწევი გარსის მქონე ჭურჭლებში დაჭირხნით დაგროვილი მაღალწნევიანი აირის გამოყენებით.

თანამედროვე პ. ე. ერთდროულად ასრულებს სარეზერვო დანადგარის ფუნქციებს. იგი ავტომატიზებულია და დისტანციურად იმართება სადისპეტჩერო პუნქტიდან.

**პიკფორდი** (Pickford) მერი (ნამდვ. სახელი და გვარი გლედის მერი ს მ ი თ ი, Smith) (8. IV. 1893, ტორონტო,—31. V. 1979. სანტა-მონიკა, კალიფორნიის შტატი), ამერიკელი კინომსახიობი, პროდიუსერი. 1898-იდან თამაშობდა თეატრში, 1909-იდან კინოში. პ-მა საუკეთესო როლები შექმნა რეჟისორ დ. გრიფითის ხელმძღვანელობით. განსაკუთრებული პოპულარობა მოუტანა. ფილმებმა: „ნიუიორკული ქუდი" (1912), „პატარა პრინცესა" (1917), „პოლიანა" (1920), „ჩემი საუკეთესო ქალიშვილი" (1927). ორგანიზატორი და მფლობელი მრავალი კინოფირმისა, მ. შ. „იუნაიტიდ არტისტისა" (დ. გრიფითთან, ჩ. ჩაპლინთან და დ. ფერბენქსთან ერთად). დაწერა ავტობიოგრაფია.

**პილასტრი** (იტალ. pilastro < ლათ. pila — სვეტი, ბოძი), გეგმით სწორკუთხა, ბრტყელი, ვერტიკალური შვერილი კედელსა ან ბოძზე, იმეორებს ორდერული სვეტის ყველა ნაწილსა და პროპორციას, მაგრამ მისგან განსხვავებით არა აქვს ენტაზისი. პ-ს ფართოდ იყენებენ ორდერულ არქიტექტურაში, როგორც კედლის დამანაწევრებელ დეკორ. ელემენტს. ზოგჯერ პ. კონსტრუქციულად ამაგრებს კედელს.


პილასტრი.


ნ. პილიუგინი.


ჟ. პ ი ლ ო ნ ი. „სამი გრაცია". მარმარილო, 1560—63. ლუვრი. პარიზი.

**პილაუ** (Pillau), რსფსრ კალინინგრადის ოლქის ქ. *ბალტიისკის* სახელწოდება 1946-მდე.

**პილი** (Peel) რობერტ (5. II. 1788, ბერი, ლანკაშირი, — 2. VII. 1850, ლონდონი), დიდი ბრიტანეთის სახელმწიფო მოღვაწე. ტორების პარტიის წარმომადგენელი. 1812—18 ირლ. საქმეთა მინისტრი, 1822—27, 1828—30 შინაგან საქმეთა მინისტრი. 1834—35, 1841—46 პრემიერ-მინისტრი. როგორც ე. წ. ზომიერი ტორების ჯგუფის მეთაური, სავაჭრო-სამრეწვ. ბურჟ. წინაშე ზოგიერთი დათმობის მომხრე იყო მსხვილი მიწათმფლობელებისა და ფინანსისტების პოლიტ. ბატონობის შენარჩუნების პირობებში. 1844 მიაღებინა აქტი, რ-ითაც განისაზღვრა ბანკნოტების ლითონით უზრუნველყოფის მყარი ნორმა. 1846 განახორციელა ფრიტრედერების პროგრამა და სამრეწვ. ბურჟ. სასარგებლოდ გააუქმა *პურის კანონები*. მისმა ღონისძიებებმა პროტექციონისტი-ტორების დიდი უკმაყოფილება და პარტიის გათიშვა გამოიწვია.

**პილიგრიმი** (ძვ. გერმ. piligrim < იტალ. pellegrino, სიტყვასიტყვით — უცხოელი), მოხეტიალე ღვთისმლოცველი, წმინდა ადგილებში სალოცავად წასული მოგზაური, მომლოცველი.

**პილიუგინი** ნიკოლოზ ალექსის ძე [დ. 5(18). V. 1908, კრასნოე-სელო, ახლანდ. ლენინგრ. ოლქი, — 2. VIII. 1982, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი ავტომატიკისა და ტელემექანიკის დარგში. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966); 1967-იდან სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმის წევრი, ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1956, 1961). სკპ წევრი 1940-იდან. დაამთავრა ბაუმანის სახ. მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებელი (1935). მუშაობდა *აეროჰიდროდინამიკურ ინსტიტუტში* (1934—41); ხელმძღვანელობდა სხვადასხვა სამეცნ.-კვლ. ორგანიზაციას. მისი ხელმძღვანელობით დამუშავდა პირველი და მომდევნო რაკეტამატარებლების მართვის სისტემები. სსრკ VII—X მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. ლენინური პრემია (1957) და სსრკ სახელმწ. პრემია (1967). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, ოქტ. რევ. ორდენით და მედლებით.

**პილკომაიო** (Pilcomayo), მდინარე სამხრ. ამერიკაში, არგენტინისა და პარაგვაის საზღვარზე, მდ. პარაგვაის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 1200 *კმ*, აუზის ფართ. 160 ათ. *კმ²*. სათავე აქვს ბოლივიის ცენტრ. ანდებში. კვეთს აღმ. კორდილიერას და მიედინება გრან-ჩაკოს ვაკეზე. წყალდიდობა იცის ზაფხულში. წყლის საშ. ხარჯი შუა დინებაში 167 *მ³/წმ*. აგებულია ჰესი. შესართავთან გაშენებულია ქ. ასუნსიონი.

**პილნიაკი** (ნამდვ. გვარი — ვ ო გ ა უ) ბორის ანდრიას ძე [29. IX (11. X). 1894, ქ. მოჟაისკი, — 1937], რუსი საბჭ. მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1915-იდან. ერთ-ერთმა პირველმა ასახა 1917 ოქტ. რევოლუცია, თუმცა ის სტიქიურ, ანარქიულ მოძრაობად მიიჩნია (მოთხრობები: „შიშველი წელი", 1921; „ქარბუქი", „ივან და მარია", ორივე — 1922; „მანქანები და მგლები", 1925) და სხვ. პ-მა, რუს. პროზის ნოვატორმა, ფართო სტილური დიაპაზონი გამოამჟღავნა. პ-ს ეკუთვნის რომანი „ვოლგა ჩაედინება კასპიის ზღვას" (1930), ისტ. თხზულებანი: „მისი უდიდებულესობა Piter Komandor" (1922), „შტოსი ცხოვრებაში" (1929).

**პილოკარპინი,** სამკურნალო პრეპარატი; pilocarpus pinnatifolius-ისაგან (იზრდება ბრაზილიაში) მიღებული ალკალოიდის ქლორიდწყალბადის მარილი, რ-საც იყენებენ წვეთებისა და მალამოს სახით *გლაუკომისა* და თვალის ზოგიერთი სხვა დაავადების დროს.

**პილომოტორული ნერვული ბოჭკოები** (ლათ. pilus — თმა და motor—მამოძრავებელი), სიმპათიკური ნერვული სისტემის ნერვული ბოჭკოები, რ-ებიც თმის მამოძრავებელ გლუვ კუნთებს (პ ი ლ ო მ ო ტ ო რ ე ბ ს) აინერვირებენ. პრეგანგლიური პ. ნ. ბ. ზურგის ტვინის გვერდითი რქებიდან იწყება და სიმპათიკური კვანძებისაკენ მიემართება. აქედან გამომავალი პოსტგანგლიური პ. ნ. ბ. ზურგის ტვინის შესაბამის სეგმენტებს აღწევს. პ. ნ. ბ-ით ხორციელდება პილომოტორული რეფლექსი — გამღიზიანებლის ზემოქმედებით კანის კუნთების შეკუმშვა. განარჩევენ 2 სახის პილომოტორულ რეფლექსს: ცერებრალურს (ნორმალურს) ჯანმრთელ ადამიანებში და სპინალურს — დაავადებულ ადამიანებში.

*გ. მაჭავარიანი.*

**პილონი** (Pilon) ჟერმენ (1536/37, პარიზი, — 3. II. 1590, იქვე), ფრანგი მოქანდაკე, აღორძინების ხელოვნების წარმომადგენელი. სწავლობდა პ. ბონტანთან. განიცადა ჟ. გუჟონის გავლენა. 1570-იან წლებში შესრულებულ პორტრეტულ სტატუებსა და ბიუსტებში იგრძნობა დრამატიზმი (ანრი II-ის საფლავის ქანდაკება და ეკატერინე მედიჩის საფლავის მორთულობა, არქიტ. პ. ლესკო, ბრინჯაო, მარმარილო, 1563—70, სენ-დენის სააბატო). 1572-იდან ეჭირა პორტრეტულ გამოსახულებათა მთავარი კონტროლიორის თანამდებობა, ამავე დროს ხელმძღვანელობდა სამედალო საქმეს. მის მიერ შესრულებული მედლები გამოირჩევა დეტალების ვირტუოზული დამუშავებით, კომპოზიციის კომპაქტურობითა და სიმკაცრით.

**პილონი** (ბერძნ. pylōn, სიტყვასიტყვით — ჭიშკარი, შესასვლელი), 1. გეგმით წაგრძელებული სწორკუთხედის სახის წაკვეთილი პირამიდისებრი კოშკურა ნაგებობა. პ-ს აგებდნენ ძვ. ეგვიპტური ტაძრების ვიწრო შესასვლელის ორივე მხარეს. ცნობილია შუა სამეფოს ხანიდან — ძვ. წ. დაახლ. 2050 — დაახლ. 1700. 2. კამაროვანი ან ბრტყელი გადახურვის საყრდენად გამოყენებული დიდი განაკვეთის ბოძები (მაგ., მეტროპოლიტენის მიწისქვეშა სადგურებში). 3. სასახლეების, პარკებისა და სხვ. შესასვლელის ორივე მხარეს აღმართული საშ. ზომის ბოძები (განსაკუთრებით იყო გავრცელებული კლასიციზმის არქიტექტურაში).

**პილოროსპაზმი** (ბერძნ. pylōros — მეკარე, დარაჯი და spasmos — კრუნჩხვა), კუჭის მოძრაობითი ფუნქციის დარღვევა, რასაც თან ახლავს კუჭის გასავლის ტონუსის სპასტიკური გაძლიერება. აღინიშნება ნევროზის, კუჭისა და თორმეტგოჯა ნაწლავის წყლულოვანი დაავადების და სხვ. დროს. ახასიათებს კუჭის ტკივილი, რ-იც ქრება პირღებინების ან კუჭის ამორეცხვის შემდეგ; რენტგენოლოგიური გამოკვლევისას ვლინდება კუჭში კონტრასტული ნივთიერების ხანმოკლე შეჩერება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ძირითადი დაავადების მკურნალობა, ხშირი, მაგრამ არა ჭარბი კვება, კუჭის მიდამოზე სითბო, სპაზმოლიზური საშუალებანი.

**პილოროსტენოზი** (ბერძნ. pylōros — მეკარე, დარაჯი და stenos—ვიწრო), კუჭის გასავლის სანათურის შევიწროება; მოზრდილებში ვითარდება ნაწიბუროვანი დეფორმაციის (კუჭის ქიმ. დამწვრობა, წყლულოვანი დაავადება), კუჭისა და მეზობელი ორგანოების სიმსივნის დროს. ახალშობილებში პ. თანდაყოლილი პათოლოგიაა (კუჭის გასავლის კუნთების ჰიპერტროფია). პ-ის დროს ირღვევა კუჭის შიგთავსის გადასვლა თორმეტგოჯა ნაწლავში, რაც იწვევს კუჭის გაფართოებას და საჭმლის მონელების პროცესის დარღვევას. პ-ის სიმპტომებია კუჭში სიმძიმის მუდმივი შეგრძნება, ხშირი პირღებინება, სიგამხდრე, ორგანიზმის გაუწყლოება; რენტგენოლოგიური გამოკვლევისას აღინიშნება კუჭის გაგანიერება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა ქირურგიულია.

**პილოსი** (Pylos), ძვ. ბერძნული ქალაქი მესენიის (პელოპონესის) სანაპიროზე, ახლანდ. ნაქალაქარი ანო-ენგლიანოსის ბორცვზე, თანამედროვე ქ. პილოსის ჩრდ-ით 17 *კმ*-ზე. დასახლება არსებობდა ძვ. წ. III—II ათასწლ. მიჯნაზე. ძვ.წ. XVI—XIII სს-ში პ. ადგილ. აქაველი მმართველების რეზიდენცია იყო. არქეოლ. გათხრებით (1939 და 1952-იდან ბერძნ.-ამერ. ექსპედიცია, ხელმძღ. კ. კურუნიოტისი და კ. ბლეგენი) პ-ის აკროპოლისში შესწავლილია ძვ. წ. XIII ს. დიდი სასახლის კომპლექსი, რ-იც დაახლ. ძვ. წ. 1200 ხანძარს გაუნადგურებია. აღმოჩენილია 40-მდე საცხოვრებელი, სამეურნეო, სადღესასწაუ-

ლო ნაგებობის ნაშთი. ზოგი შენობის კედლები მდიდრული ფრესკებით ყოფილა შემკული. მრავალრიცხოვანი ნივთებიდან (კერამიკა, შრომის იარაღი, ბრინჯაოსა და ძვირფასი ლითონის სამკაული და სხვ.) განსაკუთრებით საყურადღებოა 600-ზე მეტი თიხის ფირფიტა, რ-ებზეც B ხაზოვანი წარწერებია. გამაგრებული აკროპოლისის ქვემოთ გაითხარა ქალაქის ნაშთები, მის გარეთ კი — სამეფო სამარხები *თოლოსებში* და ქალაქის მოსახლეთა სამაროვანი.

*ლიტ.*: Блаватская Т. В., Ахейская Греция во втором тысячелетии до н. э., М., 1966, с. 121—146.

**პილოტაჟი** (ფრანგ. pilotage<piloter — თვითმფრინავის ტარება) თვითმფრინავებისა და პლანერების სივრცობრივი მანევრირება ჰაერში სხვადასხვა ფიგურების შესასრულებლად. სირთულის მიხედვით ცნობილია მარტივი, რთული და უმაღლესი პ. მონაწილეთა რაოდენობის მიხედვით — ინდივიდუალური და ჯგუფური. მარტივი პ-ის ფიგურებია: ვირაჟი (45°-მდე), ჰორიზ. „რვიანი", კლაკნილი, აღმავალი და დამავალი სპირალი, სრიალი, პიკირება და საგორველა 45°-იანი კუთხეებით. რთული პ-ის ფიგურებია: შემობრუნება 180°-ით და ერთდროულად სიმაღლის აღებით, გადატრიალება-შემობრუნება გრძივი ღერძის მიმართ 180°-იანი კუთხით, შემდეგ დაშვება და შექცევა, მიმართულებაზე ჰორიზონტალური ფრენის გაგრძელება. უმაღლესი პ-ის ფიგურებია: შენელებული კასრი, ერთნახევრიანი და მრავალუჯრედიანი ჰორიზ. და აღმავალი კასრები, ერთნახევრიანი მარყუჟი, ორმაგი ნახევარმარყუჟი, ორმაგი აღმავალი შემობრუნება ნახევარკასრითურთ და მრავალი სხვ. პ-ის შემქმნელად ითვლება რუსი სამხ. მფრინავი პ. *ნესტეროვი*. პ-ის მასობრივ შესწავლას საფუძველი ჩაუყარეს პ-ის გამოჩენილმა ოსტატებმა მ. გრომოვმა, ვ. სტეპანჩონოკმა, ვ. ჩკალოვმა.

**პილოტირება** (ფრანგ. piloter — თვითმფრინავის ტარება), საფრენი აპარტის (სა) მოძრაობის მართვა პილოტის მიერ ან ავტომატური მართვის სისტემით ფრენის რეჟიმის შეცვლის ან შენარჩუნების მიზნით; მართული უპილოტო სა-ის პ. ხორციელდება მიწისზედა პუნქტიდან ოპერატორის ბრძანებებით (რ-ებიც სა-ს გადაეცემა რადიოტალღებით) ან საბორტო მართვის ავტომ. სისტემით წინასწარშედგენილი პროგრამით. პ. საჭიროა სა-ის აფრენიდან მის დაჯდომამდე. თვითმფრინავის პ-ის დროს ძირითადად ცვლიან მის ამწევ და წევის ძალებს, ქმნიან (ან იცილებენ) ძალთა მომენტებს, რ-ებიც აბრუნებენ თვითმფრინავს მასების ცენტრში გამავალი გრძივი, განივი ან ვერტ. ღერძის მიმართ. თვითმფრინავებსა და პლანერებში პ-თვის იყენებენ სიმაღლისა და მიმართულების აეროდინამ. საჭეებს, *ელერონებს* და სხვ., ვერტიკალურად ასაფრენ-დასაფრენ თვითმფრინავებსა და კოსმ. სა-ებში — რეაქტიულ, ჭავლურ ან აირის საჭეებს, შვეულმფრენებში პ. ძირითადად მზიდი ხრახნის წევის ძალის სიდიდისა და მიმართულების შეცვლით ხორციელდება.

**პილპილი** (Piper), მცენარეთა გვარი პილპილისებრთა ოჯახისა. მცოცავი ბუჩქები (ლიანები), იშვიათად პატარა ხეები და ბალახებია. 700-მდე (სხვა მონაცემებით 2000-მდე) სახეობა გავრცელებულია ორივე ნახევარსფეროს ტროპიკებში. ყველაზე მნიშვნელოვანი სახეობაა შავი პ. (P. nigrum), რ-იც ბუნებრივად იზრდება ინდოეთსა და სამხრ.-აღმ. აზიაში. კულტივირებულია ტროპ. რ-ნებში. მისი გამხმარი ნაყოფი საუკეთესო სუნელ-სანელებელია (შავი პ.); შეიცავს ალკალოიდ პიპერინს და ეთეროვან ზეთებს. სალეჭი პ-ის (P. betle) ფოთლებისაგან ამზადებენ ბეტელს. პ-ის ბევრ სხვა სახეობასაც (P. cubeba, P. longum) იყენებენ სანელებლად, აგრეთვე ამგზნებ ან სამკურნ. მცენარედ.

**პილპილისებრნი** (Piperaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. სწორმდგომი ან მცოცავი ბუჩქები და ბალახებია, იშვიათად — პატარა ხეები. აქვთ მთლიანი, მორიგეობით განლაგებული ხორცოვანი ფოთლები. წვრილი, უყვავილსაფრო, ორსქესიანი ან იშვიათად ერთსქესიანი ყვავილები შეკრებილია მკვრივ თავთავებად. ნაყოფი კენკრასებრი ან კურკიანასებრია. პარენქიმულ ქსოვილში ეთერზეთოვანი ჯირკვლები აქვთ. 10—12 გვარის 2000-ზე მეტი სახეობა გავრცელებულია ძირითადად ტროპიკებში. დიდი გვარებია *პილპილი* და პეპერომია (Peperomia, თავისი 600-მდე სახეობით), რ-ის ზოგიერთი სახეობა მოშენებულია დეკორ. მცენარედ.

**პილსუდსკი** (Pilsudski) იუზეფ (5. XII. 1867, ზულოვო, ვილენშჩინა,—12. V. 1935, ვარშავა), პოლონეთის პოლიტიკური მოღვაწე. ნაციონალისტური ორგანიზაციის—პოლონეთის სოციალ. პარტიის (პპს) რევ. ფრაქციის ერთ-ერთი დამაარსებელი (1906). იმედოვნებდა პოლონეთის დამოუკიდებლობის აღდგენას რუსეთზე გერმანიისა და ავსტრია-უნგრეთის გამარჯვების შედეგად. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს მეთაურობდა პოლ. ლეგიონს, რ-იც ავსტრ.-უნგრ. მხარეზე იბრძოდა. 1916 დაინიშნა სამხ. დეპარტამენტის უფროსად „პოლონეთის დამოუკიდებელი სახელმწიფოს" „მთავრობაში", რ-იც გერმ. ოკუპანტებმა შექმნეს. საოკუპაციო ხელისუფლებასთან კონფლიქტის გამო 1917 დააპატიმრეს. გერმანიაში 1918 ნოემბრის რევოლუციის შემდეგ გაათავისუფლეს. დაბრუნდა ვარშავაში, სადაც იბრძოდა რევ. მოძრაობის წინააღმდეგ. პპს-ის მემარჯვენე ხელმძღვანელებისა და სხვათა მხარდაჭერით 1918 პ. „სახელმწიფოს უფროსად (დიქტატორად)" გამოაცხადეს. დაუნდობლად უსწორდებოდა რევ. მოძრაობის მონაწილეებს, პოლონეთი ჩააბა ანტისაბჭ. ინტერვენციაში, დიდად შეუწყო ხელი პოლონეთის თავდასხმას საბჭ. რუსეთზე (1920). 1926 მოახდინა სამხ. გადატრიალება, დაამყარა ე. წ. *სანაციური რეჟიმი* და სიკვდილამდე იყო პოლ. ფაქტობრივი დიქტატორი. 1934 დადო პოლ.-გერმ. შეთანხმება.

*რ. სიკინჭალაშვილი.*

**პიმა,** ინდიელთა ტომი, რ-იც XVI ს-ში ცხოვრობდა მდ. ჰილისა და სიერა-მადრეს (თანამედროვე არიზონის შტ. აშშ) მთისწინეთში. ენა განეკუთვნება იუტო-აცტეკურ ენათა ოჯახის სონორის ჯგუფს. პ-ის მეურნეობის საფუძველს შეადგენდა სარწყავი მიწათმოქმედება. ევროპელებისაგან შეითვისეს მესაქონლეობა და სათოხნი მიწათმოქმედება. სოც. განვითარების დონით კლასობრივი საზ-ბის საფეხურზე იდგნენ. ძირითად სოც. ერთეულს წარმოადგენდა დიდი პატრიარქალური ოჯახი და მეზობლური თემი. XVI ს. მიწურულს პ-ს მიწები ესპ. სამფლობელოებად გამოცხადდა, ხოლო 1848-იდან აშშ-ის ფედერ. მთავრობის მეურვეობაში აღმოჩნდა. თანამედროვე პ. (დაახლ. 16 ათ. კაცი, 1978 წ.) სახლობს არიზონის შტატში ჰილა-რივერის და სოლტ-რივერის რეზერვაციებში.

**პი-მეზონები,** $\pi$-მეზონები, პიონები, ჯგუფი სამი არასტაბილური ელემენტარული ნაწილაკისა, რ-თაგან ორი დამუხტულია ($\pi^+$ და $\pi^-$), ერთი კი — ნეიტრალური ($\pi^0$); მიეკუთვნებიან ძლიერად ურთიერთქმედი ნაწილაკების (*ჰადრონების*) კლასს. ამ ნაწილაკთა შორის ისინი ყველაზე მსუბუქნი არიან. პიონები პროტონებზე დაახლ. 7-ჯერ მსუბუქია, ხოლო ელექტრონებზე—270-ჯერ მძიმე, აქედან წარმოდგება მათი სახელწ. მეზონები (ბერძნ. mesos — საშუალო, საშუალედო). პიონების სპინი ნულის ტოლია და, მაშასადამე, მიეკუთვნებიან *ბოზონებს* (ე. ი. *ბოზე-აინშტაინის სტატისტიკას* ემორჩილებიან). პიონები ბირთვული ველის კვანტებია. მათი არსებობა, როგორც ბირთვული ძალების „გადამტანისა" იაპ. ფიზიკოსმა ჰ. იუკავამ იწინასწარმეტყველა (1935), ხოლო მოგვიანებით ისინი კოსმ. სხივებში შენიშნეს ინგლისელმა მეცნიერებმა ს. ლატესმა, ბ. მიუირჰედმა, ჯ. ოკიალინიმ და ს. პაუელმა (1947). ლაბორ. პირობებში დამუხტული პიონები პირველად მიიღეს ბერკლის ამჩქარებელზე (1948, აშშ).

**პიონების ძირითადი თვისებები.** პიონები მონაწილეობენ ელემენტარულ ნაწილაკთა შორის არსებულ ყველა ურთიერთქმედებაში: ძლიერში, ელექტრომაგნიტურში, სუსტსა და გრავიტაციულში. პიონების Q ელექტრული მუხტი (ელემენტარული მუხტის ერთეულებში) $\pi^+$-მეზონისათვის უდრის +1; $\pi^-$-მეზონისათვის იგი — 1-ის ტოლია, $\pi^0$-მეზონისათვის კი—0-ისა. პიონების შინაგანი *ლუწობა* $P=-1$, ხოლო $B$ *ბარიონული მუხტი* და $S$ *უცნაურობა* ნულის ტოლია. $\pi^+$ და $\pi^-$ ერთმანეთის მიმართ ანტინაწილაკებია. ამის გამო მათი მასები და სიცოცხლის ხანგრძლივობა ერთნაირია:

$$m_{\pi^+}=m_{\pi^-}=(139{,}5688\pm0{,}0064)\ \text{მევ}/c^2\approx264m_e,$$

$$\tau_{\pi^+}=\tau_{\pi^-}=(2{,}6024\pm0{,}0024)\cdot10^{-8}\ \text{წმ},$$

სადაც $c$ არის სინათლის სიჩქარე, ხოლო $m_e$ — ელექტრონის მასა. $\pi^0$ იგივურია თავისი ანტინაწილაკისა ($\pi^0=\tilde{\pi}^0$), ე. ი. აბსოლუტურად ნეიტრალურია; $m_{\pi^0}=(134{,}9645\pm\pm0{,}0074)$ მევ$/c^2=273m_e$, $\tau_{\pi^0}=(0{,}84\pm0{,}10)\cdot10^{-16}$ წმ. პიონების იზოტოპური სპინი $I=1$ და ისინი იზოტოპურ ტრიპლეტს წარმოქმნიან. ჰადრონების კლასიფიკაციის სქემის მიხედვით პიონები ერთ $\eta$ – და ოთხ K-მეზონთან ერთად ფსევდოსკალარულ მეზონთა ოქტეტს ადგენენ.

**პიონთა ურთიერთქმედება.** პიონებისათვის ყველაზე მეტად დამახასიათებელია ძლიერი ურთიერთქმედება, რ-საც ახასიათებს მაქს. სიმეტრია და ძალთა ქმედების მცირე რადიუსი ($<10^{-13}$ *სმ*). ამ ურთიერთქმედების ინტენსიურობა რამდენიმე ათასჯერ აღემატება ელექტრომაგნ. ურთიერთქმედების ინტენსიურობას. პიონთა ძლიერი ურთიერთქმედების პროცესია: მათი გაბნევა ნუკლონებზე, პიონების დაბადება ჰადრონების შეჯახებისას, ნუკლონ-ანტინუკლონური წყვილების ანიჰილაცია პიონების გაჩენით, პიონების მიერ ე. წ. უცნაური ნაწილაკების (K-მეზონები და ჰიპერონები და სხვ.) დაბადება და სხვ.

პიონთა ელექტრომაგნ. ურთიერთქმედებათა შორის ყველაზე სრულად შესწავლილია ფოტონებისა და ელექტრონების მეშვეობით მათი დაბადების პროცესები. $\pi^0$-მეზონის არასტაბილურობის (დაშლის) მიზეზი ელექტრომაგნ. ურთიერთქმედებაა, რ-ის ზეგავლენით $\pi^0$ ძირითადად $2\gamma$-კვანტად იშლება: $\pi^0\rightarrow\gamma+\gamma$.

მნიშვნელოვან როლს $\pi$-მეზონების ფიზიკაში ასრულებს სუსტი ურთიერთქმედება, რ-იც განაპირობებს $\pi^+$ და $\pi^-$-მეზონების არასტაბილურობას და უცნაური ნაწილაკების პიონებად დაშლის მიზეზია. დაშლის პროცესების ($\pi\rightarrow\mu+\nu$, $K\rightarrow\pi+\pi$,


პილონი. პილონები მოსკოვის მეტროპოლიტენის სადგურში „ბოტანიკური ბაღი". 1952.






პილპილი (Piper Cubeba): ა—ნაყოფიანი ტოტი: ბ—ნაყოფი შავი პილპილი (Piper nigrum). მტვრიანებიანი და ბუტკოიანი ყვავილედი; ა—ნაყოფი.



პილოსი. სასახლის ნანგრევები.



ი. პიმენოვი.

K→π+π+π) შესწავლამ მრავალ ფუნდამენტურ აღმოჩენამდე მიგვიყვანა. დადგინდა შემდეგი: π—μ-დაშლის შედეგად წარმოქმნილი ნეიტრინო ($\nu_\mu$) განსხვავდება β-დაშლის დროს წარმოქმნილი ნეიტრინოსაგან ($\nu_e$); სუსტი ურთიერთქმედების ზეგავლენით მიმდინარე პროცესებში ირღვევა სივრცითი ლუწობის შენახვის კანონი, სიცოცხლის დიდი ხანგრძლივობის მქონე $K^\circ_L$-მეზონის დაშლის პროცესში ირღვევა კომბინირებული ლუწობის შენახვის კანონი.

*ლიტ.*: Фрауэнфельдер Г., Хенли Э., Субатомная физика, пер. с англ., М., 1979.

**პიმენოვი** იური (გიორგი) ივანეს ძე [13 (26), XI. 1903, მოსკოვი, — 6. IX. 1977, იქვე], რუსი საბჭ. ფერმწერი, გრაფიკოსი, თეატრის მხატვარი. სსრკ სახ. მხატვარი (1970), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1962). სწავლობდა მოსკ. უმაღლეს სამხატვრო-ტექ. სახელოსნოში (1920 — 25), ასწავლიდა საკავშ. სახელმწ. კინემატოგრაფიის ინ-ტში, მოსკოვში (1945—72; 1947-იდან პროფესორი). „დაზგის მხატვართა" საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი (1925). მისი ადრინდ. ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია მონუმენტურობა, მძლავრი დინამიკა, 30-იან წლებში მუშაობდა უმთავრესად ჟანრული ფერწერის, აგრეთვე პეიზაჟისა და ნატურმორტის ჟანრებში. მხატვარი სიყვარულით გადმოგვცემს ადამიანთა ყოველდღიურ საქმიანობის პოეზიას, მათ სულიერ და ფიზ. სილამაზეს. პ-ის გრაფ. და თეატრ. ნამუშევრები ახლოსაა დაზგურ ხელოვნებასთან.

**პიმენოვი** ნიკოლოზ სტეფანეს ძე [24. XI (6. XII). 1812, პეტერბურგი, — 5 (17). XII. 1864, იქვე], რუსი მოქანდაკე. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1824—33), იყო მამის, ს. პიმენოვისა და ს. გალბერგის მოწაფე, ასწავლიდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1856—64). გვიანდ. კლასიციზმის წარმომადგენელი. პ-ს თავის ნამუშევრებში შეჰქონდა ეროვნ. და ჟანრული მოტივები. „ბავშვი, რომელიც მოწყალებას ითხოვს" (თაბაშირი, 1842, სსრკ სამხატვრო აკად. სამეცნ.-კვლ. მუზეუმი, ლენინგრადი; მარმარილო, 1842, რუს. მუზეუმი, 1844, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი).

**პიმენოვი** სტეფანე სტეფანეს ძე [1784, პეტერბურგი,—22. III (3. IV). 1833, იქვე], რუსი მოქანდაკე. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1795—1803). ასწავლიდა იქვე (1809—30; 1814-იდან პროფესორი), 1809—30 ხელმძღვანელობდა საიმპერატორო ფაიფურის ქ-ნის ქანდაკების განყ-ბას. მისი მოდელების მიხედვით მზადდებოდა ლარნაკები, ჭურჭელი, სტატუეტები. მუშაობდა მონუმ. ქანდაკების ჟანრში (აპოლონის ეტლი ლენინგრ. ა. პუშკინის სახ. დრამ. თეატრის თაღის ატიკზე. ვ. დემუტ-მალინოვსკისთან ერთად 1830—33). პ-ის ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია ემოციურობა, რომანტ. პათეტიკა, რიტმულობა.

**პიმონენკო** ნიკოლოზ კორნილის ძე [25. II (9. III). 1862, კიევი, — 23 (26). III. 1912, იქვე], უკრაინელი ფერმწერი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1882—84), იყო ვ. ორლოვსკის მოწაფე. ასწავლიდა კიევის ხატვის სკოლაში (1884—1900), „*პერედვიჟნიკების*" ამხანაგობის წევრი (1899; 1893-იდან ექსპონენტი). მის სურათებში პოეტურადაა წარმოსახული უკრ. ხალხის ყოფა და შრომა. პ-ს სურათებში ჟანრული სცენები ხშირად ერწყმის პეიზაჟს („ჭექა-ქუხილის წინ", 1906, უკრ. ხელოვნ. მუზეუმი, კიევი). შექმნა აგრეთვე დრამატული, მამხილებელი სურათები („ფანატიზმის მსხვერპლი", 1899, ხარკოვის ხელოვნების მუზეუმი).

**პინაკლი** (ფრანგ. pinacle), გვიანდ. რომანული ან გოტიკური ეკლესიების კონტრფორსებზე (ხანდახან სხვა არქიტ. დეტალებზეც) აღმართული მცირე ზომის დეკორაციული კოშკურები ან სვეტები. პ. ჩვეულებრივ, დასრულებულია ფიალებით და შემკულია კრაბებით.

**პინაკოთეკა** [ბერძნ. pinakothēkē<pinax (ნათ. ბრ. pinakos) — ფიცარი, სურათი და thēkē — საცავი], ფერწერულ ნამუშევართა საცავი, სურათების გალერეა. ანტ. ხანაში ცნობილი იყო ათენის პ., რ-იც მოთავსებული იყო აკროპოლისზე, პროპილეების ჩრდ. ფრთაში. პ-ს უწოდებენ XIX ს-ში დაარსებულ რამდენიმე სურათების გალერეას. მ. შ. ყველაზე ცნობილია მიუნხენის ძვ. და ახ. პ., აგრეთვე პ-ები ჩრდ. და სამხრ. იტალიაში (მილანი, ტურინი, ლუკა, ბოლონია, რომი და სხვ.).

**პინაკოლინური გადაჯგუფება**, *კეტონების—პინაკოლინების წარმოქმნა პინაკონებზე მჟავა აგენტების მოქმედებით:*



ნახშირბადის ჩონჩხის უკუგარდაქმნას რეტროპინაკოლინური გადაჯგუფება ეწოდება:



პ. გ-ს იყენებენ წარმოებაში პინაკოლინის მისაღებად. იხ. *მოლეკულური გადაჯგუფება*.

**პინაკონები**, ორგანული ნაერთები, მეზობელ ნახშირბადატომებთან OH ჯგუფის შემცველი გლიკოლები



(სადაც R ერთნაირი ან სხვადასხვა ორგ. რადიკალებია). პ-ის უმარტივესი წარმომადგენელია ტეტრამეთილეთილენგლიკოლი, რ-საც ჩვეულებრივ „პინაკონს" უწოდებენ; იგი უფერული, ქაფურის სუნის მქონე კრისტ. ნივთიერებაა, $t_{ლღ}$ 42°C, $t_{დუღ}$ 171—172°C. იხსნება სპირტში, ქლოროფორმში, ცხელ წყალში; ღებულობენ კეტონების აღდგენითი დიმერიზაციით. პ-ს ღებულობენ აცეტონიდან. მის მრავალ რეაქციას თან სდევს ნახშირბადის ჩონჩხის შეცვლა (იხ. *პინაკოლინური გადაჯგუფება*).

**პინანგი** (Pinang), პენანგი (ყოფ. ჯორჯტაუნი), ქალაქი და ნავსადგური მალაიზიაში, კ. პინანგზე. პინანგის შტატის ადმ. ცენტრი. 270 ათ. მცხ. (1970). კუნძული ბორნით უკავშირდება მალაკის ნ.-კ-ს. კალის სადნობი ქ-ნა, კაუჩუკის და დამუშავება, კვების, სამკერვალო, ელექტრონული მრეწველობა. პ-ის ნავსადგურით (ტვირთბრუნვა 6 მლნ. ტ, 1982) ხორციელდება ქვეყნის საგარეო-სავაჭრო ოპერაციების მნიშვნელოვანი ნაწილი.

**პინგვინისნაირნი** (Sphenisciformes), ფრინველთა რიგი. მოიცავს მხოლოდ 1 ოჯახს (Spheniscidae), რ-შიც ერთიანდება 6 გვარი და 17 სახეობა. მას, — 1, 1,5—45 *კგ*, სხეულის სიგრძე 40—120 *სმ*. პ. ვერ ფრენენ, კარგად ცურავენ (36 *კმ/სთ*) და ყვინთავენ (20 *მ*-მდე). აქვთ საცურაო აპკით შეერთებული 3 თითი. ფრთა გადაქცეულია ფარფლად. ფეხები ცურვისას ასრულებენ საჭის როლს. გავრცელებული არიან ანტარქტიდის ნაპირებთან, სუბანტარქტიდის კ-ებზე, ავსტრალ., აფრ. და სამხრ. ამერიკის სამხრ. ნაპირებზე, გალაპაგოსის კ-ებზე. ბუდობენ დიდ კოლონიებად, ზოგი — წყვილებად ან პატარა-პატარა გუნდებად. დებენ 1—2 კვერცხს, იკვებებიან თევზებით, თავფეხიანი მოლუსკებითა და კიბოსნაირებით.

*რ. ჟორდანია.*

**პინგი**, მდინარე ტაილანდში, მდ. მენამის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე დაახლ. 800 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ 46 6 ათ. *კმ²*. სათავე აქვს ტანენტაუნჯის ქედის ჩრდ.-აღმ. შტოქედებზე. უმთავრესად მიედინება ტყიან მთა-გორიან ადგილებში, ქვემოთ — მენამის დაბლობზე. წყალუხვია მუსონური წვიმების პერიოდში (აპრ.-ნოემბ.). აგებულია ჰიდროკვანძი (წყალსაცავი და ჰესი). იყენებენ სარწყავად. პ-ის ნაპირზეა ქ. ჩიანგმაი.

**პინდარე** (Pindaros) (ძვ. წ. 518, ბეოტია, თებესთან მდებარე დაბა კინოსკეფალე,—ძვ. წ. 466 ან 438), ძვ. ბერძენი ლირიკოსი პოეტი; საგუნდო პოეზიის (ქორიკის) ერთ-ერთი უდიდესი წარმომადგენელი. ალექსანდრიულ ხანაში არსებულა არისტოფანე ბიზანტიელის გამოცემული პ-ს სიმღერების შემცველი 16 წიგნი, რ-ებშიც თავმოყრილი იყო სიმღერები — ჰიმნები, დითირამბები, პეანები, პართენიები, ჰიპორქემები ანუ საფერხულო სიმღერები, პროსოდიები, ენკომიონები, თრენოსები, ეპინიკები და სხვ. ჩვენამდე სრულად მოღწეულია მისი ეპინიკების ანუ შეჯიბრებებსა თუ ბრძოლებში გამარჯვებულთა სახოტბო სიმღერების (ოდების) 4 წიგნი (14 ოლიმპიური, 12 პითიური, 11 ნემეური და 8 ისთმური ოდა); დანარჩენი წიგნებიდან შემონახულია მეტნაკლები ზომის ნაწყვეტები.

პ-ს ეპინიკებში ყურადღებას იპყრობს IV პითიური ოდა, რ-შიც ჩვენამდე მოღწეულ ანტ. ძეგლთაგან პირველად და ვრცლად არის მხატვრულად დამუშავებული არგონავტების კოლხეთში ლაშქრობის მითი; პოეტი გვაწვდის ქართვ. ტომთა დას. გაერთიანების — კოლხეთის — მეტად საინტერესო ეთნ. და გეოგრ. დეტალებს; კოლხი მედეა და ხომალდი „არგო" მოხსენიებულია XIII ოლიმპიურ ოდაშიც (ტაეპი 53—54) და ერთ-ერთი დაკარგული თხზულების იმ ფრაგმენტებშიც, რ-იც ევრიპიდეს ტრაგედიის „ანდრომაქეს" სქოლიოებშია დაცული (ფრგ. 172). ეპინიკებს დართული აქვს ძვ. ხანებში შედგენილი სქოლიოები, რ-ებშიც კოლხეთის ისტ. თვალსაზრისით საყურადღებო განმარტებებია შემონახული.

*თხზ.*: Carmina cum fragmentis, ed. B. Snell, pt. 1—2, Lipsiae, 1964—71.

*ლიტ.*: ურუშაძე ა., ძველი კოლხეთი არგონავტების თქმულებაში, თბ., 1964; ყაუხჩიშვილი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1950.

**პინდინშანი**, ქალაქი ჩინეთში, ხენანის პროვინციაში. 300 ათ-ზე მეტი მცხ. (1973). ქვანახშირის მოპოვების დიდი ცენტრი. მანქანათსაშ., მეტალ., კოქსქიმ., რეზინის, ავტოსარემონტო, ცემენტის, ხე-ტყისა და ხის დასამუშ. მრეწველობა.

**პინდოსი** (Pindos), მთები ბალკანეთის ნ.-კ-ის დას. ნაწილში, საბერძნეთში (ჩრდ.

პი-მეზონები




ნახ. 1. ფოტოემულსიის ბირთვების გახლეჩა: ა—3,8 *გევ* ენერგიის მქონე დამუხტული პიონით; ბ—გაჩერებული π⁻-მეზონით.




ნახ. 2. პროტონებთან π⁻-მეზონების ურთიერთქმედების შესასწავლი ტიპობრივი დანადგარის სქემა. აჩქარებული პროტონები, რომელთა ენერგია 660 *მევ*-მდე აღწევს, ეცემა ამჩქარებელი კამერის შიგნით მოთავსებული Be-ის სამიზნებელზე (1). წარმოქმნილი π⁻-მეზონები ამჩქარებლის კამერიდან გამოდიან სპეციალური ხარმლის (2) მეშვეობით და კოლიმატორში (3), გადამხრელ მაგნიტურ ველსა (მაგნიტი 4) და კიონების ნაკადის მრიცხველში (5) გავლის შემდეგ მიემართებიან თხევადი წყალბადის სამიზნებლისაკენ (6). წყალბადის ბირთვებთან π⁻-მეზონების ურთიერთქმედების პროდუქტები რეგისტრირდება სცინტილაციური მრიცხველის (7) ტელესკოპით (ა—მრიცხველია, ბ—შთამთქმელი).





სტ. პასტელი. ზემოთ: მარცხნივ — ქ. მაღალაშვილი. ტ. ტაბიძის პორტრეტი. 1961. საქართველოს სურათების გალერეა. თბილისი. მარჯვნივ — შ. ნიორაძე. ი. შარლემანის პორტრეტი. 1956. მხატვრის კუთვნილება.

ზ. ნიჟარაძე. „ქალიშვილები ლოქებით". 1975. მხატვრის კუთვნილება.



სტ. პეიზაჟი. ჯ. ხ უ ნ დ ა ძ ე. „რაჭის მთები“. 1968. საქართველოს სურათების გალერეა. თბილისი.

მთისწინეთი ალბანეთშია). სიგრძე დაახლ. 2000 *კმ*, სიმაღლე 2637 *მ* (მთა ზმოლიკასი)). უმთავრესად აგებულია კირქვებითა და ფლიშით. შედგება ღრმა ხეობებით გაყოფილი რამდენიმე ქედისაგან. კალთები შემოსილია სუბტროპ. ბუჩქნარით, ფართოფოთლოვანი და წიწვოვანი ტყეებით.

**პინდუნი,** ბ ი ნ დ უ ნ ი, ქალაქი ჩინეთში, კ. ტაივანზე, მდ. დანშუიცის ნაპირას, ქ. გაოსიუნის მახლობლად. დაახლ. 120 ათ. მცხ., მნიშვნელოვანი სატრანსპ. პუნქტი ტრანსტაივანის რკინიგზაზე. შაქრის მრეწვ. ერთ-ერთი მთავარი ცენტრი. სპირტარაყის წარმოება.

**პინეალური ორგანო,** იგივეა, რაც *ეპიფიზი*.

**პინეგა,** მდინარე რსფსრ არხანგელსკის ოლქში, მდ. ჩრდ. დვინის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 779 *კმ*, აუზის ფართ. 42,6 ათ. *კმ*². უმთავრესად მიედინება განიერ ხეობაში. ქვემოთში არხით დაკავშირებულია მდ. კულოისთან. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. წლის საშ. ხარჯი დაახლ. 430 *მ*³/*წმ*. იყინება ოქტ.-ნოემბ-ში, ყინულშვირაა აპრ.-მაისში. სანაოსნოა შესართავიდან დაახლ. 580 *კმ*.

**პინენები** (ლათ. pinus — ფიჭვი), ბიციკლური *ტერპენები* $C_{10}H_{16}$. წყალში უხსნადი, არაპოლარულ ორგ. გამხსნელებში კი კარგად ხსნადი უფერული სითხეები, ჰაერზე ადვილად იჟანგებიან. ცნობილია პ-ის სამი იზომერი: α-, β- და δ- პ. ისინი შედიან სკიპიდრისა და მრავალი ეთერზეთის შედგენილობაში. იყენებენ ლაქებისა და საღებრების გამხსნელად და სხვ.

**პინერო** (Pinero) ართურ უინგ (24. V. 1855, ლონდონი, — 23. XI. 1934, იქვე), ინგლისელი დრამატურგი. მისი პიესებიდან აღსანიშნავია „წლიწადში 200 ფუნტი სტერლინგი" (1877), „მოსამართლე" (დაიდგა 1885), „თავაშვებული" (დაიდგა 1889), „განთქმული მისის ებსმითი" (დაიდგა 1895), „მხიარული ლორდ კუექსი" (დაიდგა 1899), „საკუთარი ოთახი" (დაიდგა 1922), „ოქროს ივნისი" (დაიდგა 1902) და სხვ.

**პინო** (ფრანგ. pineau), ფრანგული წარმოშობის სალვინე ვაზის ჯიშების ჯგუფი. არსებობს შავი პ. (პ. ფრანი), ნაცრისფერი პ. (პ. გრი), თეთრი პ. (პ. ბლანი) და სხვ. დიდი სამეურნეო მნიშვნელობა აქვს შავ პ-ს, რ-იც საქართველოში XX ს. დასაწყისში გავრცელდა. სტანდ. მაღალხარისხოვანი ჯიშია. უმთავრესად კულტივირებულია შუა ქართლისა და ზემო იმერეთის რ-ნებში. ახასიათებს სიმწიფის საშ. პერიოდი, აქვს პატარა მტევანი და საშ. ზომის მრგვალი მარცვალი, მცირემოსავლიანია, რის გამოც წარმოებაში მას ცვლიან სხვა საშამპანე ქართ. ჯიშებით (ციცქა, ჩინური, გორული მწვანე). შავი პ-ს პროდუქციას ძირითადად ხარისხოვანი შამპანურის საკუპაჟე მასალად იყენებენ. *ნ. ცერცვაძე.*

**პინოციტოზი** (ბერძნ. pinō — ვსვამ, ვისრუტავ და kytos — სათავსი; აქ — უჯრედი), უჯრედის ზედაპირის მიერ სითხის შეთვისება. პ. უჯრედში ნივთიერებათა შეღწევის ერთ-ერთი საშუალებაა. განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს პ-ს უჯრედში ისეთ ნივთიერებათა შეღწევისათვის, როგორიცაა ცილები, გლიკოპროტეიდები და სხვ. პ-ის დროს უჯრედის ზედაპირის უბანი გარემოიცავს წვეთს, შემდეგ ჩაიზნიქება მასთან ერთად და გამოცალკევდება *ციტოპლაზმაში* ბუშტუკების სახით, რ-ებიც გადაადგილდებიან და შერწყმიან ერთიმეორესა და ციტოპლაზმის სხვა მემბრანულ სტრუქტურებს. პ-ის უნარი აქვს მხოლოდ ზოგ ერთუჯრედიან ორგანიზმებს (*ამებებს*) და ზოგი ტიპის უჯრედებს (ნაწლავის, თირკმლის *ეპითელიუმის*, სისხლძარღვების *ენდოთელიუმის* უჯრედები, მზარდი *კვერცხუჯრედი* და სხვ.). *ლ. ნათაძე.*

**პინსკი,** ქალაქი ბელორ. სსრ ბრესტის ოლქში, მდ. პინის მარცხ. ნაპირზე. პინსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. სამდ. ნავსადგური. 102 ათ. მცხ. (1983). პირველად 1097 იხსენიება. XII ს. ბოლოდან სამთავროს ცენტრი იყო. შემდეგ ეკუთვნოდა ლიტვას, მერე პოლონეთს. 1793 რუსეთს შეუერთდა. 1905 პ-ში შეიქმნა ს.-დ. ორგანიზაცია. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1918 წ. 25 დეკ. 1921 გადაეცა ბურჟ. პოლონეთს. 1939 დას. ბელორუსიასთან ერთად გაათავისუფლა წითელმა არმიამ და შევიდა ბელორ. სსრ-ის შემადგენლობაში. 1941 წ. 4 ივლ-იდან 1944 წ. 14 ივლ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ.

განვითარებულია მსუბუქი, ხე-ტყის დასამუშ., კვების მრეწველობა. არის სამელიორაციო სისტემების დაპროექტების საკავშ. ინ-ტი, ბელორ. მელიორ. და წყლის მეურნ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის პოლესიეს კომპლექსური განყ-ბა, 6 საშ. სპეც. სასწავლებელი, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. სახ. დრამ. თეატრი.

**პინტერი** (Pinter) ჰაროლდ (დ. 1930, ლონდონი), ინგლისელი დრამატურგი. მისი პირველი პიესა „ოთახი" (1957) დაიდგა 1960. პ-ის პიესები თემის, იდეის, ფორმის მხრივ უახლოვდება „აბსურდის თეატრს"; უგულებელყოფილია სიუჟეტი, აქცენტირებულია ადამიანის არსებობის აბსურდულობა, ენას დაკარგული აქვს ადამიანთა შორის ურთიერთობის ფუნქცია. ავტორი ხშირად მიმართავს კომიკურ ეფექტს, რაც ვითარების ტრაგიზმის წინაპირობაა; ამ პიესებიდან აღსანიშნავია „მუნჯი ოფიციანტი" (დაიდგა 1959), „დაბადების დღე" (დაიდგა 1958), „მსუბუქი ტკივილი", „დარაჯი" (ორივე 1959), „შინ დაბრუნება" (1965), „დუმილი" (1969), „გარდასული დრონი" (1971), „მიწა არავისთვის" (1975) და სხვ.

**პინტუ და კოშტა** (Pinto da Costa), მანუელ (დ. 1938, კ. სან-ტომე), სან-ტომესა და პრინსიპის დემოკრატიული რესპუბლიკის პრეზიდენტი (1975 ივლისიდან). საშ. განათლება პორტუგალიაში მიიღო. დაამთავრა ჰუმბოლდტის სახ. უნ-ტი ბერლინში (გდრ). ეკონ. მეცნიერებათა დოქტორი. 1960 შევიდა სან-ტომესა და პრინსიპის გათავისუფლების კომიტეტში, რ-იც 1972 სან-ტომესა და პრინსიპის კ-ების გათავისუფლებისათვის მოძრაობად გარდაიქმნა. 1972 ივლ. აირჩიეს მის გენ. მდივნად, 1980-იდან თავ-რედ.

**პინტურიკიო** (Pinturicchio, ნამდვ. სახელი და გვარი ბ ე რ ნ ა რ დ ი ნ ო დ ი ბ ე ტ ო დ ი ბ ი ა ჯ ო, Bernardino di Betto di Biaigio) [დაახლ. 1454, პერუჯა (?), — 11. XII. 1513, სიენა], *კვატროჩენტოს* ხანის იტალიელი ფერმწერი, უმბრიის სკოლის წარმომადგენელი. განიცადა *პერუჯინოს* გავლენა, რ-საც ეხმარებოდა ვატიკანის სიქსტეს კაპელის ფრესკების შექმნაში (1481–82). პ-ს ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია წერის გულმოდგინე მანერა, ორნამენტული მოტივებისა და კოლორიტის სიმდიდრე. დაზგური ნამუშევრები („ბიჭის პორტრეტი", დრეზდენის სურათების გალერეა) გამოირჩევა სიცოცხლითა და ფაქიზი პოეტურობით.

**პინჩერები** (ინგლ. pincher), ძაღლების ჯიშთა ჯგუფი. იყენებენ სასამსახუროდ და წვრილ მტაცებლებთან (ქრცვინი, დედოფალა და სხვ.) საბრძოლველად. გამოყვანილია გერმანიაში. ამ ჯგუფს განეკუთვნება დობერმან-პ. (მაგარი აღნაგობისაა, გულადი, ამაყი შესახედაობის. შავია, იშვიათად — ყავისფერი. სიმაღლე 68–72 *სმ*); მოკლებეწვიანი პ. (მაგარი აღნაგობისაა, შავი, სიმაღლე 43–48 *სმ*); უხეშბეწვიანი პ. (შნაუცერი, სიმაღლე 40–50 *სმ*); ქონდარა (ჯუჯა) პ. (სიმაღლე 25–31 *სმ*). პ-ს ლეკვობაში ყურებს და კუდს ჰკვეთენ. გავრცელებულია ბევრ ქვეყანაში. სსრკ-ში დობერმან-პ-ს იყენებენ როგორც სასამსახურო ძაღლს, დანარჩენ ჯიშებს — სპორტული, დეკორ. მიზნებისათვის. *გ. საკაძე.*

**პინჩ-ეფექტი** (<ინგლ. pinch — დავიწროება, შეკუმშვა), მ უ ხ ტ ი ს თ ვ ი თ შ ე კ უ მ შ ვ ი ს ე ფ ე ქ ტ ი, ელექტრული დენის არხის თვისება კუმშვად გამტარ გარემოში შემცირონ თავისი კვეთი საკუთარი (ამავე დენის მიერ წარმოშობილი) მაგნიტური ველის მოქმედებით. პირველად ეს მოვლენა აღწერა ამერ. მეცნიერმა უ. ბენეტმა (1934) აირული განმუხტვის *პლაზმაში* სწრაფი დამუხტული ნაწილაკების ნაკადისათვის. ტერმინი „პ.-ე." შემოიღო ინგლ. მეცნიერმა ლ. ტონქსმა (1937) *რკალური განმუხტვის* შესწავლისას.

პ.-ე-ის მექანიზმი ყველაზე მარტივი წარმოსადგენია გამტარი გარემოთი შევსებული ცილინდრის ღერძის საწვრივ გამავალი $I$ დენის მაგალითზე. ამ დენის მიერ შექმნილი მაგნ. ველის ძალწირები კონცენტრული წრეწირებია, რ-თა სიბრტყეები ცილინდრის ღერძის პერპენდიკულარულია. გამტარი გარემოს მოცულობის ერთეულზე (რ-შიც დენის სიმკვრივეა $j$) მოქმედი ელექტროდინამ. ძალა ერთეულთა CGS სისტემაში ტოლია $\frac{1}{c}[jB]$. იგი მიმართულია ცილინდრის ღერძისაკენ და ცდილობს გარემოს შეკუმშვას. აღძრული მდგომარეობა არის სწორედ პ.-ე. მოყვანილ ფორმულაში კვადრატული ფრჩხილები აღნიშნავს ვექტორულ ნამრავლს, $c$ არის სინათლის სიჩქარე ვაკუუმში, ხოლო $B$ — მაგნ. ინდუქცია განხილულ ერთეულ მოცულობაში. პ.-ე. შეიძლება განხილულ იქნას როგორც მარტივი შედეგი ამპერის კანონისა იმ პარალელური დენების (ელემენტარული დენის ძილების) მაგნ. მიზიდვის შესახებ, რ-თა ერთობლიობადაც შეიძლება მივიჩნიოთ დენიანი ცილინდრი. მაგნ. შეკუმშვას ეწინააღმდეგება გამტარი გარემოს აირკინეტიკური წნევა, რ-საც განაპირობებს თავისუფალი ნაწილაკების სითბური მოძრაობა. ამ წნევის ძალები მიმართულია ცილინდრის ცენტრიდან გარეთ. თუ დენი საკმარისად დიდია, მაგნ. წნევა აჭარბებს აირკინეტიკურს და დენიანი არხი იკუმშება — წარმოიქმნება „პ.-ე".

პ.-ე-ის არსებობისათვის აუცილებელია გარემოში საწინააღმდეგო ნიშნის მუხტების მატარებელთა კონცენტრაციების მიახლოებითი ტოლობა. ერთი ნიშნის მუხტების ნაკადში *სივრცული მუხტის* ელექტრული ველი ეფექტურად ეწინააღმდეგება დენის შეკუმშვას. აირი საკმარისად დიდი დენის გავლისას გადადის მთლიანად იონიზებული პლაზმის მდგომარეობაში. პ.-ე. ამ შემთხვევაში იწვევს პლაზმის ზონრის (დენის არხის) მოწყვეტას (მოცილებას) იმ კამერის კედლებიდან, რ-შიც განმუხტვა მიმდინარეობს. ამრიგად, იქმნება პლაზმის მაგნ. თერმოიზოლაციის პირობები. მძლავრი თვითშეკუმშვადი განმუხტვები (პინჩები) ამ თვისებითაა განპირობებული ინტერესი პ.-ე-დმი, როგორც მაღალტემპერატურული პლაზმის შეკავების უმარტივესი მექანიზმისადმი. პლაზმის თერმოიზოლაცია და შეკავება *მართვადი თერმობირთვული სინთეზის* პრობლემის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხია.

პ. ე. წარმოიქმნება როგორც აირული განმუხტვისას, ისე მყარი სხეულის პლაზმაში, განსაკუთრებით კი *ნახევრად გამტარების* ე. წ. ძლიერად გადაგვარებულ ელექტრონულ-ხვრელურ პლაზმაში.

*ლიტ.:* Арцимович А. А., Элементарная физика плазмы, 3 изд., М., 1969; Пост Р., Высокотемпературная плазма и управляемые термоядерные реакции, пер. с англ., М., 1961.

**პინჩუკი** ბენიამინ ბორისის ძე [დ. 17 (30). XI. 1908, დაბა კუტუზოვო, ახლანდ. ჟიტომირის ოლქი, უკრ. სსრ], საბჭ. მოქანდაკე. სსრკ სახ. მხატვარი (1969), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1970). სკპ წევ-



ს. პიმენოვი.



ს. პ ი მ ე ნ ო ვ ი. „ჰერკულესი და ანტეოსი". ქანდაკება ლენინგრადის სამთო ინსტიტუტის კარიბჭის წინ. ქვა. 1809—11.



პინგვინისნაირნი: 1—ანტარქტიკული; 2—სამხრეთ-აფრიკული; 3—ოქროსთმიანი; 4—საიმპერატორო პინგვინი ათბობს ბარტყს.



პ ი ნ ტ უ რ ი კ ი ო. „ბიჭის პორტრეტი". დრეზდენის სურათების გალერეა.



პინჩერები. დობერმან-პინჩერი.

რი 1942-იდან. სწავლობდა მოსკ. უმაღლეს სამხატვრო-ტექ. ინ-ტში (1928—30) და ლენინგრ. სამხატვრო აკადემიაში (1930—32). ასწავლის ი. რეპინის სახ. ფერწერის, ქანდაკებისა და არქიტ. ინ-ტში (1948-იდან; 1962-იდან პროფესორი). ნამუშევრები: „ვ. ი. ლენინი რაზლივში" (თაბაშირი, 1935, ვ. ი. ლენინის ცენტრ. მუზეუმი, მოსკოვი), სკულპტურული ჯგუფი „ვ. ი. ლენინი და ი. ბ. სტალინი გორკიში" (თანაავტორი რ. ტაურიტი; თაბაშირი, 1949; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950).

ბ. პინჩუკი.

**პინცეტი** (ფრანგ. pincette — პატარა მაშა), სამედიცინო ხელსაწყო, ლითონის პატარა მაშა, რ-საც იყენებენ ოპერაციის დროს ქსოვილების ან შესახვევი მასალის დასაჭერად. ბოლოების ფორმის ან დანიშნულების მიხედვით არსებობს ქირურგ., ანატ. და სხვ. პ-ები.

**პიოდერმია** (ბერძნ. pyon — ჩირქი და *დერმა*), კანის ჩირქოვანი დაზიანება, რ-საც იწვევს კანში ჩირქმბადი *კოკების* შეჭრა. შეიძლება გაჩნდეს ჯანმრთელ კანზე ან რაიმე დაავადების (უმეტესად მქავანა დაავადების) გართულება იყოს. განარჩევენ მწვავე და ქრონ. სტაფილო- და სტრეპტოდერმიას, რ-იც შეიძლება იყოს შემოსაზღვრული და გავრცობილი, ზედაპირული და ღრმა. სტაფილოდერმიას (იწვევს სტაფილოკოკი) ახასიათებს პროცესის ლოკალიზაცია თმის ფოლიკულებთან დაკავშირებულ ქონის ჯირკვალში და აპოკრინული ჯირკვლების მიდამოში. პ-ის ამ ფორმას განეკუთვნება ოსტიოფოლიკულიტი, ფოლიკულიტი; შეიძლება განვითარდეს *სიკოზი*, *ძირმაგარა*, *კარბუნკული*, ჰიდრადენიტი და სხვ. სტრეპტოდერმიის (იწვევს სტრეპტოკოკი) დროს კანის ზედაპირზე ჩნდება თხელკედლიანი, შეწითლებულკიდეებიანი, მღვრიეშიგთავსიანი ბუშტუკი (ფლიქტენა); ბუშტუკი ხმება და იფარება სეროზულ-ჩირქოვანი ქერქით, რ-ის მოვარდნის შემდეგ ნაწიბური არ რჩება. მწვავე სტრეპტოდერმიას განეკუთვნება *იმპეტიგო*, ექთიმა (გამხმარი ფლიქტენის ქვეშ წარმოქმნილი წყლული), ქრონიკულს — სახის ლიქენი, ქრონ. *პარონიქია* და სხვ.

**პიოვენე** (Piovene) გუიდო (27. VII. 1907, ვიჩენცა, — 12. XI. 1974, ლონდონი), იტალიელი მწერალი და ჟურნალისტი. მისი რომანებიდან აღსანიშნავია „შავი გაზეთი" (1943), „სიბრალული სიბრალულის წილ" (1946), „ცივი ვარსკვლავები" (1970), ავტობიოგრ. რომანი „ქურდს ქუდი ეწვის" (1962) და სხვ. მას ეკუთვნის მნიშვნელოვანი ნარკვევები, კორესპონდენციები და სხვ.

**პიომბო** (piombo) სებასტიანო დელ (1485—1547), იტალიელი ფერმწერი. იხ. *სებასტიანო დელ პიომბო*.

**„პიონერ"**, საკ. ალკკ ცკ-ისა და ვ. ი. ლენინის სახელობის საკ. პიონერული ორგანიზაციის ცენტრ. საბჭოს ყოველთვიური ლიტერატურულ-მხატვრული და საზოგადოებრივ-პოლიტიკური ჟურნალი. დაარსდა მოსკოვში 1924. „პ." განკუთვნილია პიონერ-მოსწავლეთათვის. ჟურნალში ბეჭდავდნენ მასალებს ნ. კრუპსკაია, მ. კალინინი, ე. იაროსლავსკი, მწერლები—ს. მარშაკი, ა. გაიდარი, ლ. კასილი, ს. მიხალკოვი და სხვ. თანამშრომლობენ: ზ. ვოსკრესენსკაია, მ. პრილეჟაევა, ი. იაკოვლევი, ა. ალექსინი; მხატვრები — ო. ვერეისკი, ლ. ვლადიმირსკი, ა. კანევსკი და სხვ. „პ." დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1974). ტირაჟი 1,5 მლნ-ზე მეტი (1982).

**„პიონერ"**, პაიონიერ („Pioneer"), მთვარის, პლანეტებისა და პლანეტათშორისი სივრცის გამოსაკვლევად განკუთვნილი ამერიკული ავტომატური საპლანეტათშორისო სადგურების სერიის სახელწოდება; მათი შექმნისა და ფრენის პროგრამა. მთვარის გამოსაკვლევად შეიქმნა 3 ტიპის „პ." I ტიპის 3 „პ." (მაქს. მასა 39,2 *კგ*) გაუშვეს 1958 მთვარისა და მისი მიდამოების შესასწავლად. II ტიპის 2 „პ." გაუშვეს 1958—59. ერთ-ერთმა მათგანმა ჩაუფრინა მთვარეს და პირველი ამერ. მზის ხელოვნური თანამგზავრი გახდა. III ტიპის სამი „პ." (მაქს. მასა 176 *კგ*) 1959—60 გაიყვანეს მთვარესთან გამავალ ორბიტაზე. 1965—68 მზისირგვლივ ორბიტებზე გასაყვანად გაუშვეს ერთნაირი ტიპის 5 „პ." (მაქს. მასა 67 *კგ*) მზისეული ანთებების, მიკრომეტეორების, კოსმ. რადიაციის შესასწავლად. ამავე მიზნით იყენებდნენ 1960 გაშვებულ 43 *კგ* მასის მქონე „პ-ს". შეიქმნა აგრეთვე ახ. „პ-ები" (მაქს. მასა 260 *კგ*), რ-თაგან ორმა 1973—74 გადაიღო იუპიტერის, სატურნის, ასტეროიდების ზოლის სურათები და აგრძელებენ შორი პლანეტების კვლევას. ეს ხომალდები მე-3 კოსმ. სიჩქარის შეძენის გამო მზის სისტემის გარეთ გავლენ. ერთ-ერთ მათგანზე („პ.-11") მოთავსებულია ლითონის ფირფიტა, რ-ზეც მოცემულია ზოგიერთი ცნობა დედამიწის ცივილიზაციის შესახებ. 1978 ვენერას კვლევისთვის გაუშვეს „პიონერ-ვენერა-1" და „პიონერ-ვენერა-2".

**პიონერთა ბანაკი**, აღმზრდელობით-გამაჯანსაღებელი დაწესებულება პიონერებისა და მოსწავლეებისათვის (7-იდან 15 წლამდე ასაკისა), რ-საც აწყობენ ზაფხულისა და ზამთრის არდადეგებზე. ძირითადი ტიპია ქალაქგარეთა პ. ბ. იგი ეწყობა ქალაქშიც იმ პიონერებისა და მოსწავლეებისათვის, რ-ებიც ზაფხულში ქალაქად რჩებიან. პ. ბ. მატერიალურად უზრუნველყოფილია სოც. დაზღვევის, პროფკავშირული, სამეურნეო ორგანიზაციათა, კოლმეურნეთა სოც. დაზღვევის ცენტრ. ფონდის ბიუჯეტებიდან, აგრეთვე მშობელთა მიერ შემოტანილი სახსრებიდან (პ. ბ-ის საგზურში მშობლები იხდიან საფასურის 1/3-ს). პ. ბ-ის მუშაობის შემდგომ გაუმჯობესებას ითვალისწინებს სკკპ ცკ-ის დადგენილება „პიონერებისა და მოსწავლეების დასვენების შემდგომი ორგანიზაციის გაუმჯობესების შესახებ" (1974). პ. ბ. ეწყობა სოციალ. ქვეყნებშიც.

**პიონერთა და მოსწავლეთა რესპუბლიკური სასახლე** ბ. ძნელაძის სახელობისა (თბილისი), სკოლისგარეშე სასწავლო-შემოქმედებითი მუშაობის მეთავე დაწესებულება რესპუბლიკაში, ამ მუშაობის მეთოდური ცენტრი. გაიხსნა 1941 წ. 2 მაისს; სამამულო ომის პერიოდში (1941—45) სასახლის პედაგოგებმა და აღსაზრდელებმა დიდი წვლილი შეიტანეს ფრონტის დასახმარებლად ჩატარებულ მრავალ ღონისძიებაში. პირველ წლებში მუშაობდა 6 განყ-ბა (24 კაბინეტის 93 წრე, 1800 ბავშვი). 1984-თვის მუშაობდა: 1. პოლიტ.-მასობრივი მუშაობის განყ-ბა (ინტერნაც. აღზრდის, მასობრივი მუშაობის, უცხო ენათა კაბინეტები, გასართობებისა და სათამაშოების სექტორი, რადიოსტუდია, ლექტორიუმი); 2. მეთოდური მუშაობის განყ-ბა (სასკოლო, სკოლისგარეშე, საზაფხულო მუშაობის, საგამომცემლო სექტორები, ბ-კა); 3. პიონერული და კომკავშირული მუშაობის განყ-ბა (კომკავშირული მუშაობის, პიონერული მუშაობის, უფროსპიონერხელმძღვანელებთან მუშაობის, პიონერული ორგანიზაციის ისტორიის, ვ. ი. ლენინისა და მისი თანამებრძოლების ცხოვრებისა და მოღვაწეობის შემსწავლელი კაბინეტები, საცხოვრ. ადგილის მიხედვით მუშაობის სექტორი); 4. ჰუმანიტარულ მეცნ. განყ-ბა (ქართ. ენის, ფსიქოლ., ქართ. ლიტ-რის, რუს. ენისა და ლიტ-რის., სამართალმცოდნეობის კაბინეტები, ნორჩ შემოქმედთა სტუდია). 5. მხარეთმცოდნეობისა და ტურიზმის განყ-ბა (მხარეთმცოდნეობის, ტურიზმისა და ალპინიზმის, გეოგრ.-გეოლ. კაბინეტები). 6. მეცნ. და ტექ. განყ-ბა (მათ., ფიზ., ასტრონ., კოსმონავტიკის, ქიმ., ხაზვის, რადიოტექნიკოსთა, ავიამოდელისტებისა და გემთმოდელისტთა კაბინეტ-ლაბორატორიები); 7. ნატურალისტური მუშაობის განყ-ბა (ბიოლ., ექსპერიმენტული ბიოლ., სოფ. მეურნ. კაბინეტები); 8. ესთეტ. აღზრდის განყ-ბა [სახვითი და კინო-ფოტო-, თეატრ., ქორეოგრ., მუს. სექტორები 10 კაბინეტ-ლაბორატორიით, სასახლის მხატვრული თვითმოქმედი კოლექტივი „ცისარტყელა" (ლენინური კომკავშირის პრემიის ლაურეატი, 1976)]; 9. სპორტ. მუშ.აობის განყ-ბა (ოლიმპიური რეზერვის საჭადრაკო სკოლა, მხატვრული ტანვარჯიშის სპორტსკოლა, ფარიკაობის ჯგუფი, ავტო- და სახანძრო კაბინეტები). სულ სასახლეში მუშაობს 114 დასახელების 660 წრე, 50 კლუბი, შტაბი, სამეცნ. საზ-ბა, სკოლა, რ-ებიც აერთიანებს 10 ათასამდე ბავშვს. სასახლეს შემოქმედებითი კავშირები აქვს რესპ. და სსრკ პიონერთა და მოსწავლეთა სასახლეებთან. ბავშვთა შემოქმედებითი ანსამბლები მიწვეული იყო საზღვარგარეთაც. გამოდის გაზეთი „გაზაფხული" (1957-იდან). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1966).

სასახლის შენობა (დღევანდელ რუსთაველის გამზირზე) აიგო 1802 როგორც მთავარმართებლის სახლი, 1807 ახ. ნაგებობებით შეცვალეს, ოციან წლებში კი ამავე ადგილზე ახ. სასახლე აიგო აკად. ა. სემიონოვის პროექტით. 1865—68 ჩატარდა სასახლის რეკონსტრუქცია არქიტ. ო. სიმონსონის პროექტით. 1917—21 სასახლეში (მეფისნაცვლის ყოფილ რეზიდენციაში) მენშევიკურმა მთავრობამ დაიდო ბინა. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ, 1921, ამ შენობაში მოთავსდა საქ. სსრ ცაკი და ეწოდა საბჭ. საქართველოს მთავრობის სასახლე. 1937 საქ. კპ ცკ-ის გადაწყვეტილებით სასახლეში უნდა მოწყობილიყო თბილ. პიონერთა და ოქტომბრელთა სასახლე (რეკონსტრუქცია ჩატარდა არქიტ. ა. ქურდიანის ხელმძღვანელობით). 1941 წ. 2 მაისს გაიხსნა როგორც პ. და მ. რ. ს. 1959 მიენიჭა ბ. ძნელაძის სახელი.

*ლიტ.*: ჩვენი სასახლე, შემდგ.: გ. წერეთელი, ქ. გვაზავა, ა. კასრაძე, დ. დოლონაძე, თბ., 1981.

*თ. ჟღენტი.*

**პიონერთა და მოსწავლეთა სახლები და სასახლეები**, განათლების სამინისტროს სკოლისგარეშე დაწესებულებები მოკავშირე რესპუბლიკებში, რ-ებიც სკოლასთან, პიონერულ ორგანიზაციასა და კომკავშირულ ორგანიზაციასთან ერთად ახორციელებენ მოზარდი თაობის კომუნისტურ აღზრდას.

პ. და მ. ს. და ს. იყოფა რაიონულ, საქალაქო, საოლქო და რესპ. სახლებად და სასახლეებად. სსრკ-ში პირველად დაარსდა 1923—24 მოსკოვში, 30-იან წლებში კი — ლენინგრადში, სვერდლოვსკში, თბილისში (იხ. *პიონერთა და მოსწავლეთა რესპუბლიკური სასახლე* ბ. ძნელაძის სახელობისა) და სხვ. 1983 სსრკ-ში იყო 3 ათზე მეტი პ. და მ. ს. და ს. საქართველოში 17 პიონერთა და მოსწავლეთა სასახლე და 300-მდე პიონერთა და მოსწავლეთა სახლია.

პ. და მ. ს. და ს. მუშაობენ სსრკ განათლების სამინისტროსა და საკავშ. პიონერული ორგანიზაციის ცენტრ. საბჭოს მიერ დამტკიცებული პროგრამებით, არ იმეორებენ სასკოლო სასწ. პროგრამებს. მუშაობა გაშლილია წრეებში, კაბინეტებში, კლუბებში, სექციებში, ლაბორატორიებში. შექმნილია ორკესტრები, ცეკვისა და სიმღერის ანსამბლები, თოჯინების თეატრი და სხვ. ტარდება პიონერთა და მოსწავლეთა ოლიმპიადები, კონფერენციები, შემოქმედებითი საღამოები, ლექციები, სპარტაკიადები, ტურისტული ლაშქრობები და სხვ.

**პიონერი** (ფრანგ. pionnier — გზის გამკვალავი, დამწყები), 1. მეცნიერების, ტექნიკის, ხელოვნების ამა თუ იმ სფეროში

გზის გამკვლევი, რაიმე საქმის წამომწყები; 2. ბავშვთა კომუნისტური და დემოკრ. ორგანიზაციების წევრები.

**პიონერი,** ვ. ი. ლენინის სახელობის საკავშირო პიონერული ორგანიზაციისა და საზღვარგარეთის ზოგიერთი საბავშვო დემოკრატიული ორგანიზაციის წევრი. პირველად პ. უწოდეს საბავშვო კომუნისტური ჯგუფების (აღმოცენდა მოსკოვში 1922) წევრებს. პ-თა რიგებში მიღება ნებაყოფლობითია. სსრკ-ში პიონერული ორგანიზაციისა და პ-ების საქმიანობის მიზნები და ფორმები, მოთხოვნები პ-ების მიმართ ჩამოყალიბებულია პ-ების „საზეიმო ფიცში" და „ნორჩ პიონერთა კანონებში". პ-თა რევ. სიმბოლოებია წითელი დროშა, წითელი ყელსახვევი, სამკერდე და სახელოს ნიშნები, ატრიბუტებია: ბუკი, დოლი, ფორმა (განსხვავების ნიშნებით), რიტუალებია: სალუტი, წყობა, ხაზი, დროშის გამოტანა, დროშის აღმართვა და სხვ. ტრადიციულია პ-თა კოცონები, დღესასწაულები და სხვ. პ. არის თავისი სასწ. კლასის რაზმის ან საცხოვრ. ადგილის მიხედვით შექმნილი რაზმის წევრი, იგი შეიძლება აირჩიონ დელეგატად პიონერულ შეკრებებსა ან ყრილობებზე. 14 წლის ასაკიდან პ-ს აქვს საკ. ალკკ-ის რიგებში შესვლის უფლება (პ-თა რაზმეულის საბჭოს რეკომენდაციით).

**პიონერი,** კუნძული ჩრდილოეთის მიწის არქიპელაგის ჩრდ.-დას. ნაწილში, რსფსრ კრასნოიარსკის მხარეში. ფართ. დაახლ. 1550 *კმ*², სიმაღლე 382 *მ*-მდე. ნაპირები კლდოვანია. აღმ. ამაღლებული ნაწილი დაფარულია მყინვარული გუმბათით.

**„პიონერი",** საქართველოს ალკკ ცკ-ისა და ვ. ი. ლენინის სახელობის ნორჩ პიონერთა ორგანიზაციის რესპუბლიკური საბჭოს ყოველთვიური ჟურნალი; გამოდის 1926 ოქტ-იდან თბილისში. 1942—44 ჟურნალი არ გამოდიოდა. განახლდა 1945. სხვადასხვა დროს ჟურნალის მთავარ რედაქტორებად მუშაობდნენ: შ. რადიანი, ა. მირცხულავა (მაშაშვილი), ი. აბაშიძე, მ. თომაძე, ე. აგლაძე, გ. კაჭახიძე, რ. მარგიანი, მ. მაჭავარიანი, 1964-იდან ბ. შელია. „პ." განკუთვნილია პიონერ-მოსწავლეებისათვის. ემსახურება მოზარდი თაობის კომუნისტური სულისკვეთებით აღზრდის საქმეს. ჟურნალში თანამშრომლობდნენ მწერლები: ი. აბაშიძე, გ. აბაშიძე, მ. მრევლიშვილი, მ. ლებანიძე და სხვ. მხატვრები: შ. ცხადაძე, გ. ფოცხიშვილი, რ. ცუცქირიძე, ა. შალიკაშვილი, ჯ. ლოლუა, თ. სამსონაძე, ე. ამბოკაძე, ზ. ფორჩხიძე და სხვ. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით (1977). ტირაჟი 156 ათ. (1984).
*ს. შამფრიანი.*

**„პიონერსკაია პრავდა",** საკავშირო საბავშვო გაზეთი. დაარსდა 1925 მოსკოვში როგორც ყოველდღიური პიონერული გაზეთი — ალკკ მოსკოვის კომიტეტის ორგანო; 1927-იდან — საკ. ალკკ ცკ-ის და მოსკ. კომიტეტისა; 1958-იდან — საკ. ალკკ ცკ-ისა და ვ. ი. ლენინის სახ. პიონერული ორგანიზაციის ცენტრ. საბჭოს ორგანო. გამოდის კვირაში 2-ჯერ, რუს. ენაზე. გაზეთში იბეჭდებოდა ნ. კრუპსკაიას, მ. ულიანოვას, ე. იაროსლავსკის, მ. გორკის, ვ. მაიაკოვსკის, ა. გაიდარის, ს. მარშაკის, ლ. კასილისა და სხვ. მასალები. „პ. პ." აშუქებს საბჭ. პიონერ-მოსწავლეთა ცხოვრებასა და საქმიანობას, საზღვარგარეთის ქვეყნების ბავშვთა დემოკრ. ორგანიზაციების მოღვაწეობას და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1950) და შრომის წითელი დროშის ორდენით (1945). ტირაჟი 9,5 მლნ. ც. (1983).

**პიონერული ორგანიზაცია** სსრ კავშირში, იხ. *სრულიად საკავშირო პიონერული ორგანიზაცია ვ. ი. ლენინის სახელობისა.*

**პიონტკოვსკი** ანდრია ანდრიას ძე (8. VIII. 1898, იაროსლავლი, — 9. XI. 1973, მოსკოვი), საბჭ. მეცნიერი, იურისტი, რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1968), სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1968), სისხლის სამართლის, სამართლის თეორიისა და სამართლის ფილოს. სპეციალისტი. ყაზანის უნ-ტის დამთავრების (1918) შემდეგ მუშაობდა მოსკ. უმაღლეს სასწავლებლებსა და სამეცნ.-კვლ. ინ-ტებში. იყო სსრკ უმაღლესი სასამართლოს წევრი (1946—51), სისხლის სამართ. საერთაშ. ასოციაციის ვიცე-პრეზიდენტი, ვარშავის უნ-ტის საპატიო დოქტორი. პ-ს ძირითადმა შრომებმა საბჭ. სისხლის სამართლის დარგში დიდი გავლენა იქონია საბჭ. იურიდ. მეცნიერებისა და საზღვარგარეთის სოციალ. ქვეყნების სამართ. მეცნ. განვითარებაზე. სსრკ II მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: **Учение Гегеля о праве и государстве и его уголовно-правовая теория, М., 1963; Учение о преступлении по советскому уголовному праву, М., 1961.**

**პიოსალპინქსი** (ბერძნ. pyon — ჩირქი და salpinx — მილი, ლულა), ჩირქის დაგროვება საშვილოსნოს ლულაში; უმეტესად ვითარდება მწვავე სალპინგიტის (იხ. *სალპინგოოოფორიტი*) გადატანის შემდეგ. საშვილოსნოს (ფალოპის) ლულის გარეთა და შიგნითა ხვრელების ობლიტერაციის შედეგად წარმოიქმნება ჩირქგროვა, რ-იც შემოსაზღვრულია საშვილოსნოს ლულის გაჭიმული და გასქელებული კედლით. პ. ხშირად ვითარდება აბორტის, უფრო იშვიათად — მშობიარობის შემდგომი ინფექციის შედეგად; შეიძლება გამოიწვიოს აგრეთვე გონოკოკურმა სალპინგიტმა. პ. მიმდინარეობს მწვავედ ან ქრონიკულად. ახასიათებს მუცლის ქვედა ნაწილის ტკივილი, ტემპ-რის მომატება, ლეიკოციტოზი; გინეკოლ. გასინჯვისას საშვილოსნოს გვერდით ან მის უკან აღინიშნება მოზრდილი მტკივნეული წარმონაქმნი. ყველაზე სახიფათო გართულებაა ლულის გასკდომა და ამის შედეგად *პერიტონიტის* განვითარება. მკურნალობა ქირურგიულია.

**პიოტრკუვ-ტრიბუნალსკი** (Piotrków Trybunalski), პიოტრკუვი, პეტროკოვი, ქალაქი პოლონეთში, პიოტრკუვის სავოევოდოს ადმ. ცენტრი. 74 ათ. მცხ. (1981). სამთო მანქანების, სამშენებლო, სას.-სამ. და მინის ქ-ნების მოწყობილობათა წარმოება. მინის, ხის დასამუშ., ტრიკოტაჟის, სამკერვალო, კვების მრეწველობა.

**პიოტროვსკი** ბორის ბორისის ძე [დ. 1 (14). II. 1908, პეტერბურგი], საბჭ. არქეოლოგი და ისტორიკოსი — აღმოსავლეთმცოდნე, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1970), სომხ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968), რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1964). სოციალისტური შრომის გმირი (1983), სკკპ წევრი 1945-იდან. 1953—64 სსრკ მეცნ. აკად. არქეოლ. ინ-ტის ლენინგრ. განყ-ბის გამგე. 1964-იდან ერმიტაჟის დირექტორი, 1966-იდან ლენინგრ. სახელმწ. უნ-ტის ძვ. აღმ. ისტორიის კათედრის გამგე. 1930-იდან იკვლევს კავკ. და შუა აზიის არქეოლ. ძეგლებს. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია მისი გათხრების (1939 — 71) შედეგები ურარტუს ციხე-ქალაქის კარმირ-ბლურის ბორცვზე (ერევნის ახლოს). არის სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1946), საზღვარგარეთის ქვეყნების აკადემიების წ.-კორ. (ბავარია, დიდი ბრიტანეთი, საფრანგეთი). დაჯილდოებულია ოქროს მედლით „ნამგალი და ურო", ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით. მიღებული აქვს ფირდოუსის სახ. პრემია (1974).

**პიპასებრნი** (Pipidae), უენოები, უკუდო ამფიბიების ოჯახი. მოიცავს 2 გვარს: პიპას (Pipa) და დეზებიან ბაყაყებს (Xenopus). პიპას გვარი აერთიანებს 5 სახეობას, რ-ებიც გავრცელებულია ტროპ. ამერიკაში. ტანად ყველაზე დიდია (20 *სმ*-მდე) სურინამული პიპა (P. pipa). ბინადრობენ წყალსატევებსა და მათ ნაპირებზე. მეტად თავისებურად მრავლდებიან: დედალი კლოაკას გადმოიბრუნებს ზურგზე, მამალი კი მუცლით გამოწურავს იქიდან კვერცხებს, რ-ებიც ხვდებიან დედლის ზურგის ფოსოებში. 80—85 დღის შემდეგ პატარა ბაყაყები გარეთ გამოდიან. დეზებიანი ბაყაყების გვარში 8 სახეობაა, გავრცელებულია ტროპ. აფრიკაში, აქვს 3 ბრჭყალი უკანა თათებზე. ბინადრობენ მხოლოდ წყალში.
*თ. მუსხელიშვილი.*



პიპასებრნი. სურინამული პიპა.

**პიპერიდინი,** ჰექსაჰიდროპირიდინი, პენტამეთილენიმინი, $C_5H_{11}N$, ჰეტეროციკლური ნაერთი, უფერული, მკვეთრი სუნის მქონე სითხე; $t_{დნ}$ — 10,5°C, $t_{დუღ}$ 106,4°C, სიმკვრივე 860,6 *კგ/მ*³ (20°C); იხსნება წყალსა და ორგ. გამხსნელებში, ძლიერი ფუძეა. პ. არის მრავალი ალკალოიდის (მაგ., კოკაინის, ლობელინის, კონიინისა და სხვ.) სტრუქტურული ფრაგმენტი. ღებულობენ *პირიდინის* აღდგენით. პ-ის მრავალ ნაწარმს იყენებენ მედიცინაში საანესთეზიო და სპაზმოლიტურ საშუალებად.

**პიპილეთი,** სოფელი ონის რ-ნში, მდ. ჯეჯორის ხეობაში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ., ონჭევი, ჟაშქვა, სომიწო, სორგითი). ზ. დ. 960 *მ*, ონიდან 5 *კმ*. მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პიპინაშვილი** კონსტანტინე კონსტანტინეს ძე (2.X. 1912, ქუთაისი,—15. IV. 1969, თბილისი), ქართველი საბჭ. კინორეჟისორი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1967). სკკპ წევრი 1940-იდან. 1936 დაამთავრა კინემატოგრაფიის საკავშ. ინ-ტის სარეჟისორო ფაკ-ტი, ხოლო 1939 — ორწლიანი კინოაკადემიის სარეჟისორო ფაკ-ტი (პედაგოგი ს. ეიზენშტეინი). გადაიღო ფილმები: „ქაჯანა" (ნ. ლომოურის მიხედვით, 1941), „ხიდი" (1942), „ოქროს ბილიკი" (1945), „აკაკის აკვანი" (1947), „ორი ოკეანის საიდუმლოება" (1955), „მაიაკოვსკი იწყებოდა ასე" (1958), „სად არის შენი ბედნიერება, მზია" (1959), „ზღვის შვილები" (1964) და სხვ. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის ორდენითა" და მედლებით.
*გ. დოლიძე.*



კ. პიპინაშვილი.

**პიპინ მოკლე** (Pippinus Brevis) (714 ან 715 — 24. IX. 768, სენ-დენი), ფრანკთა მეფე 751—768, *კაროლინგების* დინასტიის პირველი წარმომადგენელი. მაიორდომი 741—751. დაამხო *მეროვინგების* დინასტიის უკანასკნელი მეფე და რომის პაპის სანქციით თავი მეფედ აარჩევინა. თავისი მამის — *კარლოს მარტელის* — მიბაძვით სამხ. სამსახურისათვის არიგებდა *ბენეფიციუმებს*. დაიმორჩილა *აკვიტანია*, არაბების წინააღმდეგ ლაშქრობისას დაიპყრო სეპტიმანია. 754, 756 ილაშქრა იტალიაში, ლანგობარდებისათვის წართმეული მიწების ნაწილი გადასცა რომის პაპს, რითაც საფუძველი ჩაუყარა *პაპის ოლქს*.

**პიპკოვი** ლიუბომირ (6. IX. 1904, ლოვეჩი, — 9. V. 1974, სოფია), ბულგარელი კომპოზიტორი, პედაგოგი, მუს. საზოგადო მოღვაწე. ბულგ. სრ სახ. არტისტი (1952), სოციალ. შრომის გმირი (1967), ბულგ. კპ წევრი 1944-იდან. სწავლობდა სოფიაში (1919—26), შემდეგ პარიზში პ. დიუკასთან (1926—32). სოფიაში მუშაობდა საორკესტრო და საგუნდო დირიჟორად. იყო „თანამედროვე მუსიკის" საზ-ბის (1933-იდან) ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1944—48 სოფიის სახ. ოპერის დირექტორი, 1947—57 ბულგ. კომპოზიტორთა კავშირის პირველი მდივანი. 1948-იდან სახელმწ. აკადემიის (1954-იდან ბულგ. სახელმწ. კონსერვატორია) პროფესორი (ვოკალური ანსამბლის კლასი). ნაწარმოებები: „ორატორია ჩვენს დროებაზე", მუს. დრამა „ანტიგონე-43"; ოპერები — „იანინას 9 ძმა"

(1937) და „მომჩილი“ (1948); კამერულ-საკრავიერი ანსამბლები, გუნდები, საფორტეპიანო პიესები, კინომუსიკა. დიმიტროვის პრემია (1950, 1951, 1952).

**პიპრისებრნი,** მ ა ნ ა კ ი ნ ი ს ე ბ რ ნ ი (Pipridae), ფრინველთა ოჯახი ბეღურასნაირთა რიგისა. ოჯახში 21 გვარის 61 სახეობაა. გავრცელებულია ცენტრ. და სამხ. ამერიკის ტროპ. ტყეებში. მათი სხეულის სიგრძე 8—16 *სმ*, მასა 7—40 *გ* აღწევს. ბინადრობენ ხშირ ბუჩქნარებში; ბუდეს აკეთებენ ხეებზე. გამრავლების პერიოდში მამლები ტიხტიხებენ. დედალი დებს 2 კვერცხს. იკვებებიან მწერებით, მცენარეული საკვებით (კენკრა, პატარპატარა ნაყოფები). *რ. ჟორდანია.*

პიპრისებრნი. ჩვეულებრივი მანაკინი (Manacus manacus).

**პირადი არაქონებრივი უფლებები,** მოქალაქის ან იურიდიული პირის ისეთი უფლებები, რ-თა ობიექტია პირადი არამატერიალური სიკეთე ან შემოქმედებითი შრომის პროდუქტი. პ. ა. უ-ს მიეკუთვნება მოქალაქის ძირითადი უფლებები (მაგ., დასვენების უფლება, ბინის ხელშეუხებლობის უფლება), აგრეთვე სახელის, იურიდ. პირის სახელწოდების, პატივისა და ღირსების, ავტორობისა და სხვა უფლებები. პ. ა. უ-ის დაცვას ძირითადად სასამართლოები ახორციელებენ. არსებობს პ. ა. უ-ის დაცვის რამდენიმე საშუალება: სასამართლოს მიერ არაქონებრივი უფლების აღიარება (მაგ., ავტორობის აღიარება), უფლების დარღვევამდე არსებული მდგომარეობის აღდგენა, პ. ა. უ-ის ობიექტების (დღიური, წერილი) ნატურით გამოთხოვა და სხვ. ზოგიერთი პ. ა. უ-ის დარღვევისათვის გათვალისწინებულია სისხლის სამართ. პასუხისმგებლობა (სისხლის სამართ. კოდ., მმ. 137, 138 ცილისწამებისა და შეურაცხყოფის შესახებ). *რ. შენგელია.*

პირამიდა. ნახ. 1.

**პირადი დაზღვევა,** იხ. სტ. *დაზღვევა.*

**პირადი დამხმარე მეურნეობა,** სოციალიზმის დროს *საკარმიდამო ნაკვეთზე* მოწყობილი და პირად შრომაზე დამყარებული წვრილი მეურნეობა, მშრომელთა დამატებითი შემოსავლის წყარო. სოციალიზმის განვითარების განსაზღვრულ ეტაპზე პ. დ. მ-ის არსებობის ეკონ. მიზეზი ის არის, რომ საზ. წარმოება ჯერ კიდევ სრულად ვერ უზრუნველყოფს საზ-ბას სოფ. მეურნ. პროდუქტებით. პ. დ. მ. დამოკიდებულია საზ. მეურნეობაზე და მას დაქვემდებარებული მნიშვნელობა აქვს. სსრკ-ში *პირად საკუთრებაში* საკარმიდამო მიწათსარგებლობისა და პროდუქტული პირუტყვის შენახვის ნორმები კოლმეურნეებისათვის განისაზღვრება კოლ-ბის სანიმუშო წესდებით (1969), ხოლო მუშებისა და მოსამსახურეებისათვის — სპეც. ნორმატიული აქტებით. საზ. წარმოების განვითარების შედეგად სოფ. მეურნ. მთლიან პროდუქციაში პ. დ. მ-ის ხვ. წ. მცირდება, მაგრამ ბოსტნეულისა და მეცხოველეობის პროდუქციის ცალკეულ სახეობათა წარმოებაში იგი ჯერ კიდევ მნიშვნელოვან როლს ასრულებს. პ. დ. მ. არსებობს სხვა სოციალ. ქვეყნებშიც.

პირამიდა. ნახ. 2. წესიერი პირამიდა; h—სიმაღლე; a—აპოთემა.

**პირადი თავდებობა,** იხ. სტ. *აღკვეთის ღონისძიება.*

**პირადი საკუთრება,** საზოგადოების წევრების ინდივიდუალურ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილების ფორმა, რაც სპეციფიკურია სოციალიზმისათვის. პ. ს. პრინციპულად განსხვავდება კერძო საკუთრებისაგან, რ-იც სხვისი შრომის ექსპლუატაციის შედეგია. პ. ს. სოციალ. ბუნებისაა, რაც განპირობებულია წარმოების საშუალებათა სოციალ. საკუთრებით. იგი ქვეყნის ეროვნ. სიმდიდრის ნაწილია. მისი საერთო საფუძველია მოქალაქეების შრომითი შემოსავალი, რ-იც საწარმოებში, დაწესებულებებსა და ორგანიზაციებში მოქალაქეების შრომის შედეგადაა მიღებული. სოციალ. საზ-ბის წევრების პ. ს-ს შრომითი შემოსავლისა და დანაზოგის გარდა შეადგენს პირადი მოხმარების საგნები, აგრეთვე ზოგიერთი წარმოების საშუალებანი, რ-საც პირად დამხმარე მეურნეობაში იყენებენ.

პირამიდა. ნახ. 3. წაკვეთილი პირამიდა. მოცულობა $V=(S_1+\sqrt{S_1S_2}+S_2)h/3$, სადაც $S_1$ და $S_2$ არის ფუძეთა ფართობები, h—სიმაღლე (მანძილი ფუძეებს შორის).

პირად მესაკუთრეს კანონით დადგენილ ფარგლებში აქვს ქონების მფლობელობის, სარგებლობისა და განკარგვის უფლება. მას შეუძლია უშუალოდ ისარგებლოს კუთვნილი ქონებით, გაყიდოს იგი, ვინმეს აჩუქოს, უანდერძოს და სხვ. პ. ს-ის გამოყენება შეიძლება მხოლოდ მოხმარების მიზნით. სსრკ კონსტიტუცია ადგენს, რომ „ქონება, რომელიც პირად საკუთრებად ან სარგებლობისათვის აქვთ მოქალაქეებს, არ შეიძლება იყოს არაშრომითი შემოსავლის მიღების წყარო...“ (მ. 13). მაგ., მოქალაქეს უფლება აქვს პ. ს-დ ჰქონდეს მსუბუქი ავტომანქანა, მაგრამ მას არა აქვს უფლება აქციოს იგი არაშრომითი შემოსავლის წყაროდ. საბჭ. კანონმდებლობის შესაბამისად, პ. ს. შეიძლება იყოს საყოფაცხოვრებო, პირადი მოხმარების, კეთილმოწყობისა და დამხმარე საოჯახო მეურნ. საგნები, საცხოვრ. სახლი და შრომითი დანაზოგი. მიწაზე ჩვენს ქვეყანაში მხოლოდ და მხოლოდ სახელმწ. საკუთრებაა. მოქალაქეს მიწის ნაკვეთი ეძლევა კანონით დადგენილი წესით და შეიძლება ჰქონდეს მხოლოდ სარგებლობისათვის, დამხმარე მეურნ. გაძღოლისათვის (კერძოდ, პირუტყვისა და ფრინველის შენახვისათვის, მებაღეობისა და მებოსტნეობისათვის, აგრეთვე ინდივიდ. საბინაო მშენებლობისათვის). თავისთავად პ. ს-ის ობიექტთა რიცხვი კანონმდებლობით არ არის ნორმირებული, მაგრამ სამართ. რეგულირებას ექვემდებარება პ. ს-ის ისეთი ობიექტები, რ-თაც მნიშვნელოვანი ეკონ. ღირებულება აქვთ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდექსის თანახმად (მ. 104), ერთად მცხოვრებ მეუღლეებს და მათ არასრულწლოვან შვილებს პ. ს-ის უფლებით შეიძლება ჰქონდეთ მხოლოდ ერთი საცხოვრ. სახლი (ან მისი ნაწილი), რ-იც შეიძლება ეკუთვნოდეს ერთ-ერთ მათგანს. თუ რაიმე სხვა კანონიერი საფუძვლით (მემკვიდრეობა, ქორწინება, ჩუქება) მოქალაქეს ან ერთად მცხოვრებ მეუღლეებსა და მათ არასრულწლოვან შვილებს პ. ს-დ აღმოაჩნდებათ ერთზე მეტი საცხოვრებელი სახლი, უფლება აქვთ თავისი არჩევანით დაიტოვონ საკუთრებად ერთ-ერთი მათგანი, დანარჩენი კი 1 წლის განმავლობაში უნდა გაყიდონ, ან სხვა კანონიერი წესით გაასხვისონ. კანონის ეს მოთხოვნა არ ვრცელდება მოქალაქის პ. ს-ის მეორე შენობაზე, თუ იგი საკურორტო, საագარაკო ადგილას ან სოფლადაა და მესაკუთრე და მისი ოჯახის წევრები იყენებენ დასასვენებლად ან სამკურნალოდ.

პ. ს-ის ობიექტები შეიძლება ეკუთვნოდეს რამდენიმე მოქალაქეს (იხ. *საერთო საკუთრება*). მოქალაქეთა პ. ს-ის დაცვა სხვადასხვა სამართ. საშუალებებით ხდება. უკანონოდ მიტაცებული ქონება უბრუნდება მესაკუთრეს, ხოლო თუ იგი განადგურებული ან დაზიანებულია, მესაკუთრეს უნდა აუნაზღაურდეს ქონების ღირებულება. პ. ს-ის დანაშაულებრივი ხელყოფა ისჯება სისხლის სამართლის წესით (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., თავი V).

პირამიდა (არქიტექტურაში). ფარაონ ჯოსერის პირამიდა. საკარა. ძვ. წ. III ათასწლ. დასაწყისი. ძველი სამეფო.

*წყარო:* საქ. სსრ სამოქალაქო სამართლის კოდექსი, თბ., 1965, თავი XI.

*ს. ჯორბენაძე.*

**პირადი უნია,** სამრეწველო მონოპოლიების საბანკო მონოპოლიებთან შერწყმის ერთ-ერთი მთავარი ფორმა, რ-ის საფუძველზე წარმოიქმნა *ფინანსური ოლიგარქია*, როცა ბანკების ხელმძღვანელები ერთდროულად ხდებიან სამრეწვ. კომპანიების დირექტორები ან გამგეობის წევრები და პირიქით. კაპიტალ. მონოპოლიების პ. უ. გადაიხლართება ბურჟ. სახელმწიფოს პ. უ-თან.

**პირამიდა** (ბერძნ. pyramis, ნათ. ბრ. pyramidos), მრავალწახნაგა, რ-ის ერთ-ერთი წახნაგი წარმოადგენს მრავალკუთხედს (პ-ის ფ უ ძ ე), ხოლო დანარჩენი წახნაგები (გვერდითი) — საერთო წვეროს (პ-ის წ ვ ე რ ო ს) მქონე სამკუთხედებს (იხ. ნახ. 1 და 2). იმისდა მიხედვით, თუ როგორია პ-ის ფუძე, იგი შეიძლება იყოს სამკუთხა, ოთხკუთხა და ა. შ. პ-ის წვეროდან ფუძის სიბრტყეზე დაშვებული პერპენდიკულარის მონაკვეთს ეწოდება პ-ის ს ი მ ა ღ ლ ე. პ-ის მოცულობა გამოითვლება $V=Sh/3$ ფორმულით, სადაც $S$ ფუძის ფართობია, ხოლო $h$ — სიმაღლე. თუ პ-ს გადავკვეთთ სიბრტყით, რ-იც ფუძის სიბრტყის პარალელურია, მაშინ მიიღება მოცემული პ-ის მსგავსი პირამიდა და ე. წ. წ ა კ ვ ე თ ი ლ ი პ ი რ ა მ ი დ ა (ნახ. 3). პ-ს ეწოდება წ ე ს ი ე რ ი (იხ. ნახ. 2), თუ მის ფუძეში წესიერი მრავალკუთხედია და მისი სიმაღლე გადის ფუძის ცენტრში. წესიერი პ-ის გვერდითი წახნაგები ერთმანეთის ტოლი ტოლფერდა სამკუთხედებია. თითოეული ამ სამკუთხედის სიმაღლეს ეწოდება წესიერი პ-ის ა პ ო თ ე მ ა.

**პირამიდა** ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა შ ი, ძირითადად ძვ. მსოფლიოში გავრცელებული პირამიდის (ზოგჯერ საფეხურისებრი ან კოშკისებრი) ფორმის მონუმენტური ნაგებობა. ჩვეულებრივ, პ-ს უწოდებდნენ ძვ. ეგვიპტის ძვ. და შუა სამეფოს ფარაონთა აკლდამებს (ძვ. წ. დაახლ. 2800 — დაახლ. 1700). ძველეგვიპტურ პ-თაგან უდიდესია ხეოფსის პ. (სიმაღლე 146,6 *მ*, ძვ. წ. XXVIII ს.). პ-ის ტიპის ნაგებობებს აგებდნენ (უპირატესად ახ. წ. I ათასწლ.) აცტეკებიც სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში (ხშირად ასრულებდა ტაძრის კვარცხლბეკის დანიშნულებას და დაკავშირებული იყო კოსმოლოგიურ კულტთან). ძვ. რომაულ და ახ. ევროპულ ხელოვნებაში პ-ს იყენებდნენ მემორიალური ხასიათის ნაგებობებისათვის.

*ლიტ.:* Кинк Х. А., Как строились египетские пирамиды, М., 1967.

**„პირამიდების ტექსტები“,** ძვ. ეგვიპტის რელიგიური და ლიტერატურული ძეგლი. „პ. ტ.“ შესრულებულია ძვ. წ. III ათასწლ. II ნახევარში მწვანედ შეღებილი (აღდგომის ფერი) იეროგლიფებით V და VI დინასტიის ფარაონთა პირამიდების კედლებზე საკარაში (ძვ. მემფისის ნეკროპოლისი), შეიცავს მაგიურ ფორმულებს, ღმერთებისადმი მიძღვნილ ჰიმნებს, მითების ნაწყვეტებს. „პ. ტ-ის“ უძველესი ნაწილი წინადინასტიურ ხანას განეკუთვნება; შესაძლებელია, თაობიდან თაობას ზეპირად გადაეცემოდა და პირველად ზემოთ აღნიშნული პირამიდების კედელზე ჩაწერეს. „პ. ტ.“ აღმოაჩინა გ. მასპერომ 1880. მისი საუკეთესო კრიტ. გამოცემა თარგმანითა და კომენტარებით ეკუთვნის კ. ზეთეს.

*ლიტ.:* Sethe K., Übersetzung und Kommentar zu den altägyptischen Pyramidentexten, Bd. 1—6, Hamb., 1935—62.

**პირამიდონი,** სამკურნალო პრეპარატი; *ამიდოპირინის* მოძველებული სახელწოდება.

**პირამიდული სისტემა,** პ ი რ ა მ ი დ უ ლ ი გ ზ ა, ნერვული სტრუქტურების სისტემა, რ-ებიც მონაწილეობენ რთული, ნატიფი მოძრაობითი აქტების კოორდი-

ნაციაში. პ. ს. მხოლოდ ძუძუმწოვრებს აქვთ. უმაღლეს განვითარებას იგი ადამიანში აღწევს. პირამიდული გზა ძირითადად თავის ტვინის ქერქის სენსომოტორული უბნის პირამიდული ნეირონებიდან იწყება, საიდანაც იმპულსები პირამიდული გზებით მამოძრავებელ რეფლექსურ ცენტრებთან მიდის. გვერდითი სვეტების კორტიკოსპინალური გზები ჯვარედინდებიან მოგრძო ტვინის ქვედა მესამედის დონეზე. გაჯვარედინებასთან დაკავშირებით ერთი ჰემისფეროს მოტორული ცენტრების დაზიანება იწვევს სხეულის საწინააღმდეგო მხარის მუსკულატურის დამბლას. წინა სვეტის კორტიკოსპინალური გზები კი არ ჯვარედინდებიან, ისინი მოპირდაპირე მხარეს გადადიან იმ სეგმენტების ახლოს, სადაც ბოლოვდებიან. ადამიანის პ. ს-ის შედგენილობაში 1 მლნ-მდე ნერვული ბოჭკოა, რ-ებიც ძირითადად ორ ჯგუფად იყოფა — მ ს ხ ვ ი ლ ი სწრაფგამტარი უზრუნველყოფენ სწრაფ, ფაზურ მოძრაობებს და წ ვ რ ი ლ ი ნელაგამტარი იწვევენ კუნთების ტონურ შეკუმშვას.

*გ. მაჭავარიანი.*

**პირანდელო** (Pirandello) ლუიჯი (28. VI. 1867, ჯირჯენტი, აგრიჯენტო, — 10. XII. 1936, რომი), იტალიელი მწერალი. ნობელის პრემიის ლაურეატი (1934); იტალ. აკად. წევრი 1929-იდან. 1889 გამოაქვეყნა ლექსების პირველი კრებ. „საამო ტკივილი", 1891 კი — მეორე კრებ. „გეას აღდგომა". ამ პერიოდში დაუახლოვდა *ვერიზმს*. წერდა ძირითადად რეგიონალურ, სოც. ნოველებს (კრებ. „სიყვარული უსიყვარულოდ", 1894) და რომანებს („განკვეთილი", 1901; „რიგი", 1902). რომანით „განსვენებული მატია პასკალი" (1904) აღინიშნა მისი გადახრა რელატივიზმისა და აგნოსტიციზმის ფილოსოფიისკენ.

პ-ს ესთეტ. შეხედულებები გადმოცემულია წიგნში „იუმორიზმი" (1908), რ-შიც იუმორი მიჩნეულია ესთეტ. კატეგორიად. თავისი მსოფლაღქმით პ-მ გარკვეულად დაასწრო ეგზისტენციალურ დოქტრინებს; იტალიაში პირველად მის შემოქმედებაში გამოჩნდა ადამიანის ტოტალური გაუცხოების სურათი. მისი პოეტიკა და ფილოსოფია ერთიანად გამსჭვალულია პესიმიზმით, ირონიით, ცხოვრების აბსურდულობის რწმენით. მისი შეხედულებების ილუსტრაციაა ინტელექტუალური თეატრი, რ-მაც დასრულებული სახე მიიღო პ-ს 20-იანი წლების შემოქმედებაში. იგი ითვლება ავანგარდისტული თეატრის წინამორბედად, მისი ფორმის, თემატიკის, იდეური მიმართულების ფუძემდებლად. მსოფლიო აღიარება მოუტანა პიესებმა: „ავტორის მაძიებელი ექვსი პერსონაჟი" (1921), „ჰაინრიხ IV" (1922), „შიშვლები იმოსებიან" (1923) და სხვ. პ. ავტორია აგრეთვე ყოფითი პიესებისა („სიცილიური ლიმონები", 1911; „სხვათა გონება", 1913; „ლიოლა", 1917), მრავალი ნოველისა და რომანისა („ერთი, არც ერთი და ასი ათასი", 1926 და სხვ.), ესეებისა და ა. შ.

პ-ს რომანები მსოფლიოს მრავალ ენაზეა თარგმნილი, პიესები დღემდე დიდი წარმატებით იდგმება მსოფლიო თეატრების სცენებზე, რამდენიმე ეკრანიზებულია. პიესა „ავტორის მაძიებელი ექვსი პერსონაჟი" სსრ კავშირში პირველად დაიდგა რუსთაველის სახელმწიფო თეატრში 1976 (რეჟისორი გ. ანთაძე).

*თხზ.*: Opere, v. 1—6, [Mil.], 1956—60; Новеллы, М., 1958; Пьесы, М., 1960; Старые и молодые, Л., 1975; განსვენებული მატია პასკალი, თბ., 1984.

*ლიტ.*: Топуридзе Е. И., Философская концепция Луиджи Пиранделло, Тб., 1971.

*მ. ტიტვინიძე.*

**პირანეზი** (Piranesi) ჯოვანი ბატისტა (4. X. 1720, მოლიანო, ვენეტო, — 9. XI. 1778, რომი), იტალიელი გრავიორი და არქიტექტორი. განიცადა ანტ. ხუროთმოძღვრებისა და ბაროკოს თეატრ.-დეკორ. ხელოვნების (გალი-ბიბიენა და სხვ.) გავლენა. იყენებდა ოფორტისა და კვეთილი გრავიურის ტექნიკას. შექმნა „არქიტექტურული ფანტაზიები", რ-ებიც გამოირჩევა გრანდიოზული სივრცობრივი გადაწყვეტით, მწვავე დრამ. კონტრასტებით (ციკლი „ფანტაზია საპყრობილის თემაზე", დაახლ. 1745—50, 1760—61). მისი მონუმ. და ფერწერული ხედური გრავიურები აღსავსეა რომანტ. სულისკვეთებით (ციკლი „რომის ხედები", 2 ტ., 1748—88 და სხვ.). პ-ს გრავიურებმა, კერძოდ, დეკორ.-გამოყენებითი ხასიათისამ, დიდი როლი ითამაშა *ამპირის* სტილის ჩამოყალიბებაში.



ჯ. პ ი რ ა ნ ე ზ ი. „პონტე მოლე". გრავიურა ციკლიდან „რომის ხედები". 1762.

**პირანიასებრნი** (Serrasalmidae), მტაცებელი თევზების ოჯახი კობრისებრთა რიგისა. აქვთ ძლიერი ყბები და ბასრი კბილები. ოჯახში 3 გვარია. ბინადრობენ სამხრ. ამერ. მტკნარ წყალში. პ-თა დიდი ქარავნები თავს ესხმიან ნადავლს, მსხვერპლის სხეულიდან გლეჯენ ხორცს ნაკუწებად (ერთ წუთში შეუძლიათ ძვლებამდე გაასუფთაონ დიდი ცხოველი, მაგ., წყლის ღორი). ადამიანისათვის განსაკუთრებით საშიშია მსხვილ პ-თა 4 სახეობა, რ-თაგან ყველაზე მეტად ცნობილია 30 *სმ*-მდე სიგრძის ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი პ ი რ ა ნ ი ა (Rooseveltiella nattereri) და 60 *სმ*-მდე სიგრძის დ ი დ ი პ ი რ ა ნ ი ა (Pygocentrus piraya). აკვარიუმში აგრესიულობას კარგავენ.

*მ. დემეტრაშვილი.*

პირანიასებრნი. ჩვეულებრივი პირანია.

**პირაპირი,** მხატვრული გამოსახვის საშუალება. ბგერათკომპლექსის, სიტყვის ან სიტყვათა ჯგუფის გამეორება ლექსის ერთი ტაეპის ან სტროფის დასასრულსა და მომდევნოს დასაწყისში. მაგ.:

ასეთია ნაზი ბ ე დ ი,
ბ ე დ ი რჩეულ ფერის... (გ. ტაბიძე).
პიტალო თხემზე ანაფრენი მ ს უ ბ უ ქ
ნ ი ა ვ ი თ,
მ ს უ ბ უ ქ ნ ი ა ვ ი თ ცოდვილ მიწას
დაშორებული.
(ალ. აბაშელი).

*გ. ჭოხონელიძე.*

**პირასიკაბა** (Piracicaba), ქალაქი სამხრ.-აღმ. ბრაზილიაში, სან-პაულუს შტატში. 176 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). რკინიგზის სადგური. შავი მეტალ. და მანქანათმშ. მნიშვნელოვანი ცენტრი. კვების, საფეიქრო, ხის დასამუშ., ცელულოზა-ქაღალდის, ავეჯის, ქიმ. მრეწვ. საწარმოები. დაარსდა 1767.

**პირგადასაღები აპარატი,** სხვადასხვა დოკუმენტის პირის დასამზადებელი მოწყობილობა. პ. ა. შეიძლება იყოს შუქპირგადასაღები, თერმოპირგადასაღები, ელექტრონული პირგადაღების, ფოტოპირგადასაღები, ელექტროგრაფიული და სხვ. სსრკ-ში მეტად გავრცელებულია შუქპირგადასაღები და ელექტროგრაფიული აპარატები. არსებობს აგრეთვე მიკროფოტოპირგადასაღები აპარატები, რ-ებსაც კონტაქტური და პროექციული ბეჭდვისათვის იყენებენ, და ამორჩევითი ბეჭდვის დასათვალიერებელი პ. ა-ები, რ-თა საშუალებით შესაძლებელია 35 *მმ*-იან ფირზე გადაღებული მიკროფილმების გასინჯვა და ჩვეულებრივ ქაღალდზე მიკროფილმების პირის მიღება.

**პირგადასაღები ჩარხი,** ნამზადზე კოპირის მიხედვით ფასონური (მოყვანილი) ზედაპირების დასამუშავებელი ჩარხი. პ. ჩ-ის ძირითადი კვანძია პირგადასაღები მოწყობილობა — სამარჯვი, რ-საც იყენებენ მრუდწირული ზედაპირების დამუშავებისას. ამ მოწყობილობის გამოყენებისას ერთ-ერთი მიწოდება (ჩვეულებრივ მრუდწირული) სრულდება კოპირიდან, რ-იც მჭრელ იარაღს აიძულებს რთულ, დასამუშავებელი ზედაპირის პროფილის შესაბამის მოძრაობას. ბოლო ხანებში ფართოდ გავრცელდა, რიცხვით-პროგრამული მართვის პ. ჩ-ები.

ლითონდამუშავებაში ფართოდ არის გავრცელებული *პირგადასაღებ-საფრეზავი ჩარხები*; ხის დამუშავებაში — სახარატო და საფრეზავი. ზოგიერთ უნივერს. ჩარხს (მაგ., სახარატოს) აქვს აგრეთვე პირგადასაღები მოწყობილობა. სერიულ და მასობრივ წარმოებაში პ. ჩ-ზე ამუშავებენ ავეჯის ფიგურულ ელემენტებს, რთულ სამსხმელო მოდელებს, ექსცენტრიკებს, მატრიცებს და სხვ.

*კ. ნუცუბიძე.*

**პირგადასაღებ-სამრავლებელი მანქანა,** დანადგარი, რ-ის დანიშნულებაა საილუსტრაციო მასალის მრავალგზისი პირგადაღება. იყენებენ *პოლიგრაფიაში* უმთავრესად ბრტყელი (ოფსეტური) ბეჭდვისათვის გამიზნული განმეორებადი გამოსახულების მქონე საბეჭდი ფორმების დამზადების დროს. პ.-ს. მ. უზრუნველყოფს პირის სრულ იდენტურობას, რაც განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ფერადყოფილი ფორმებისათვის (იხ. *ფერადი ბეჭდვა*).

პ.-ს. მ-ის გამოყენება ამცირებს გადაღებისა და სარეტუშო სამუშაოთა მოცულობას, ფოტომასალის ხარჯს, უზრუნველყოფს მაღალ სიზუსტეს დიდი ზომის საბეჭდი ფორმების დამზადებისას.

**პირგადასაღებ-საფრეზავი ჩარხი,** ჩარხი, რ-იც ფრეზით ამუშავებს ნაკეთობაზე სხვადასხვა პროფილის კონტურს (ბრტყელი ფრეზვა) ან რელიეფს (მოცულობითი ფრეზვა). ეს ფრეზი მავალებელი მოწყობილობის (კოპირის პროფილის) შესაბამისად აღწერს ნაკეთობის ზედაპირს ან მის კონტურს. მოქმედების პრინციპის მიხედვით პ.-ს. ჩ. პირდაპირი და მიმყოლი მოქმედებისაა.

პირდაპირი მოქმედების პ.-ს. ჩ-ებში ფრეზთან ხისტად დაკავშირებული მავალებელი მოწყობილობის (კოპირის) ფორმის ცვლილება უშუალოდ მოქმედებს გორგოლაჭზე ან თითზე. მიმყოლი მოქმედების ჩარხებში მავალებელ მოწყობილობას აქვს მექან., პნევმ. ან ჰიდრავ. კავშირი მიმყოლ სისტემასთან, რ-იც მიმართულებას აძლევს მჭრელ იარაღს. მაძლიერებელ მოწყობილობებში იყენებენ ჰიდრავ., ელექტრომაგნ., ან ელექტროოპტ. რელეს. შემსრულებელი ორგანო შეიძლება იყოს ხრახნი, მკვეთარა, ელექტრომაგნ. ქურო, სოლენოიდი, დიფერენციალი და სხვ., ხოლო შემსრულებელი ჯაჭვის ამძრავი — ელექტროძრავა, ძალური ჰიდროცილინდრი და ა. შ. ამძრავისა და მიმყოლი მოწყობილობის მიხედვით პ.-ს. ჩ. არის პანტოგრაფიანი, უნივერს. პანტოგრაფიანი, ერთ- და მრავალშპინდელიანი, ავტომატური, ჰიდროფიცირებული, ელექტროფიცირებული, ფოტოპირგადასაღები. ბოლო ხანებში გავრცელდა პ.-ს. ჩ-ები რიცხვით-პროგრამული მართვით.

პ.-ს. ჩ-ზე დამუშავებული პროფილის სიზუსტე და ზედაპირის სიმქისე დამოკიდებულია მიმყოლი მოწყობილობის გადა-




პირგადასაღებ-სამრავლებელი მანქანა M 100 kh (გდრ): 1—სადგარი; 2—მაგიდა (ტალერი); 3,6—მჭევარები ურიკისა და სანათის გრძივი და განივი გადაადგილებისათვის; 4—განათების მოწყობილობა; 5—ურიკა; 7—ინდიკატორი.

ადგილების სიჩქარეზე (მიღებული პროფილის სიზუსტეა 0,02 *მმ*, სიმქისე — მე-6 კლასი). მასზე ამუშავებენ ტუმბოებისა და ტურბინების ფრთებს, წევის ხრახნებს, მუშტებს, შტამპებს, პრესფორმებს, სკულპტურულ და საიუველირო ნაკეთობებს და სხვ. *კ. ნუცუბიძე.*

**პირგასამტეხლო,** ფულადი თანხა, რ-იც მოვალემ უნდა გადაიხადოს ვალდებულების შეუსრულებლობის ან არაჯეროვანი შესრულების, კერძოდ, შესრულების ვადის გადაცილების შემთხვევაში. პ. ვალდებულების შესრულების უზრუნველყოფის ერთ-ერთი საშუალებაა და განსაკუთრებით გამოიყენება სოციალ. ორგანიზაციებს შორის ურთიერთობებში. შეთანხმება პ-ს შესახებ უნდა დაიდოს წერილობით.

პ-ს მოცულობა განისაზღვრება კანონით ან ხელშეკრულებით. მისი მოცულობის შემცირება, კანონით გათვალისწინებულ შემთხვევაში, შეუძლია სასამართლოს, არბიტრაჟს და სამედიატორო სასამართლოს. პ-ს გადახდა, როგორც წესი, არ ათავისუფლებს მოვალეს ვალდებულების ნატურით შესრულებისაგან.

პ. უნდა გადაიხადოს მოვალემ ზარალის არსებობის მიუხედავად. თუ ვალდებულების შეუსრულებლობას ან არაჯეროვან შესრულებას ზარალი მოჰყვა, მოვალე პ-ს გარდა იხდის იმ თანხას, რაც არ დაიფარა პ-თი (ჩათვლითი პ.). კანონით ან ხელშეკრულებით შეიძლება გათვალისწინებულ იქნეს, რომ მოვალემ გადაიხადოს ზარალის მთელი თანხაც და პ-ც (საჯარიმო პ.) ან მხოლოდ პ. (განსაკუთრებული პ.), ანდა კრედიტორის არჩევით — პ. ან ზარალი (ალტერნატიული პ.).

არსებობს პ-ს 3 ფორმა: საკუთრივ პ., ჯარიმა და *საურავი*. მათი ეკონ. არსი, იურიდ. ბუნება და რეგულირება ერთნაირია (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 185, 186, 213, 214). *ზ. ახვლედიანი.*

**პირდაპირი არჩევნები,** არჩევნების ჩატარების წესი, როცა ამომრჩევლები პირდაპირ და უშუალოდ აძლევენ ხმას წარმომადგენლობითი ორგანოს დეპუტატად ასარჩევ კანდიდატს. განსხვავდება არაპირდაპირი *მრავალსაფეხურიანი არჩევნებისაგან.*

სსრკ-ში პ. ა-ით ყალიბდება სახ. დეპუტატების საბჭოები და სახ. სასამართლოები. იხ. აგრეთვე *საარჩევნო სისტემა, საარჩევნო სამართალი.*

**პირდაპირი აღვლენა,** ერთ-ერთი კოორდინატი კოორდინატების ეკვატორულ სისტემაში. იხ. სტ. *ციურ კოორდინატები.*

**პირდაპირი გადასახადი,** იხ. *გადასახადი.*

**პირდაპირი დანახარჯების კოეფიციენტი** შრომის საგნებისა, პროდუქციის ერთეულის წარმოებაზე დახარჯული ნედლეულის, მასალის, სათბობისა და ენერგიის დარგობრივი მაჩვენებელი. პ. დ. კ. ახასიათებს სახ. მეურნეობაში დარგთაშორის საწარმოო კავშირებს, რ-ებიც იქმნება საზ-ბრივი პროდუქტის კვლავწარმოების პროცესში. პ. დ. კ. ორგვარია: ფაქტობრივი (გაიანგარიშებენ პროდუქციის წარმოებისა და განაწილების ანგარიშგებით დარგობრივი ბალანსის საფუძველზე) და გეგმური (პროდუქტის ერთეულის წარმოებაზე გაწეული დანახარჯების ნორმატივი). პ. დ. კ. გაიანგარიშება ნატურალური და ღირებულებითი გამოსახულებით.

**პირდაპირი ნათქვამი,** ავტორის მეტყველებაში ვისიმე ნათქვამის ციტირება. წერისას პ. ნ. ბრჭყალებში ჩაისმის ან ტირეთი გამოიყოფა, დიალოგებში — აბზაცითაც; ავტორისეულ წინადადებასთან უკავშიროდაა შეერთებული: „ხალხო! — ხმამაღლა დაიძახა ერთმა მოხუცმა, — სმენა იყოს!" პ. ნ-ს ბოლოში დაერთვის სხვათა სიტყვის ნაწილაკები: მეთქი: „— აკი გითხარი, დედის თვალს არაფერი არ გამოეპარება-მეთქი"; თქო: „მოკითხოს, ჰკადრე, იყო-თქო აქა ერთისა წამითა"; დანარჩენ შემთხვევებში — ო: „ერთი ქალისას ამბობენ, მშვენიერება არიო".

**პირდაპირი (სუბსტანციური) საღებრები,** სინთეზური საღებრები, რ-ებიც პირდაპირ, ფერმჭერის გარეშე, ღებვის დროს საკმაოდ მტკიცედ ადსორბირდებიან ცელულოზურ ბოჭკოებზე. ვარაუდობენ, რომ პ. ს. მაგრდებიან ბოჭკოზე წყალბადური ბმებისა და ვან დერ ვაალსის დისპერსიული ძალების ხარჯზე. წყალბადური ბმა შეიძლება წარმოიქმნას ცელულოზის ჰიდროქსილის ჯგუფებსა და საღებრის —OH, —$NH_2$, —CONH— ჯგუფებს შორის. ქიმ. აგებულების მიხედვით პ. ს-ის დიდი ნაწილი ეკუთვნის *აზოსაღებრების* ჯგუფს, ხოლო ცალკეული წარმომადგენლები დიოქსაზინურ და ფთალოციანინურ საღებრებს; ისინი ჩვეულებრივ შეიცავენ სულფოჯგუფებს და კარგად იხსნებიან წყალში. პ. ს-ის ტიპური წარმომადგენელია პირდაპირი სუფთა ცისფერი საღებარი.

არსებობს ყველა ფერის პ. ს. სიკაშკაშის მიხედვით ისინი ჩამოუვარდებიან რეაქტიულ საღებრებს. პ. ს-ის უმეტესობის მუქმედეგობა დაბალია წყლის, ოფლის, რეცხვისა და მექან. ზემოქმედების მიმართ. შეფერილობის სიმტკიცის გასადიდებლად პ. ს-ით შეღებილ ნაწარმს ამუშავებენ სპეც. ნივთიერებებით, რ-ებიც ბოჭკოზე წარმოქმნიან მაღალმოლეკულურ დამცველ აფსკებს ან საღებართან წარმოქმნიან წყალში უხსნად მარილებს, რ-ებიც მტკიცედ მაგრდებიან ბოჭკოს ფორებში. პ. ს-ს იყენებენ ბამბის, ვისკოზის, ტყავის, ქაღალდის, უფრო ნაკლებად — ნატურალური აბრეშუმის, მატყლისა და პოლიამიდური ბოჭკოების შესაღებად. გამოყენებას ხელს უწყობს მათი დაბალი ღირებულება და ღებვის მარტივი მეთოდები.

**პირენეები,** პირენეს მთები (ესპ. Pirineos, ფრანგ. Pyrénées), მთათა სისტემა ევროპის სამხრ.-დას. ნაწილში, ესპანეთში, საფრანგეთსა და ანდორაში. გადაჭიმულია ბისკაის ყურიდან ხმელთაშუა ზღვამდე დაახლ. 450 *კმ*-ზე (სიგანე 110 *კმ*-მდე, სიმაღლე 3404 *მ*-მდე (პიკო ანეტო). წარმოიქმნა ალპური დანაოჭებების შედეგად. სისტემის მთელ სიგრძეზე საშ. სიმაღლის ბრტყელმწვ. მასივებს ცვლის სწორხაზოვანი ნაოჭა ქედები. თანამედროვე გამყინვარება (ფართ. დაახლ. 40 *კმ²*) არის ცენტრ. პ-ში, რ-იც უმთავრესად აგებულია კრისტ. ქანებით, გრანიტებით, გნაისებით, ფიქლებითა და ქვიშაქვებით. დას. პ. მეზოზოური კირქვებით აგებული საშ. სიმაღლის მთებია, სადაც ადგილ-ადგილ აღმართულია კრისტ. მასივები. აღმ. პ. ქვიშაქვებით, კირქვებითა და კრისტ. ქანებით აგებული ქედები და მასივებია, რ-ებიც დანაწევრებულია მთათაშუა მოვაკებული ძირიანი ქვაბულებით. წიაღისეულიდან აღსანიშნავია რკინის მადანი, მურა ნახშირი, ბოქსიტები, მანგანუმის მადანი, მარმარილო, გრანიტი.

ჰავა უმთავრესად ზომიერია, ნოტიო; სამხრ.-აღმ. ნაწილში — სუბტროპიკული, ხმელთაშუა ზღვისა. იანვ. საშ. ტემპ-რა 500—600 *მ* სიმაღლემდე 4—8°C, მაღალ ქედებზე —8-იდან —10°C-მდე; ივლ. მთისწინეთში დას-ით დაახლ. 18°C, აღმ-ით 24°C-მდე. ნალექები ჩრდ. კალთებზე 1500-იდან 2400 *მმ* წელიწადში, ხოლო სამხრ. კალთებზე — 500—700 *მმ*. აღმ. ნაწილში იცის ზაფხულის გვალვა. მდ-ები წყალუხვია. ხმელთაშუა ზღვის აუზის ზოგიერთი მდინარე გვალვიან წლებში ადგილ-ადგილ შრება. ბევრია მყინვარული, მეწყრული და ტექტონ. წარმოშობის პატარა ტბა. კირქვებისა და კარსტული რელიეფის გავრცელების რ-ნში არის მიწისქვეშა ტბები. პ-ზე 1800—2000 *მ* სიმაღლემდე ჭარბობს ტყის ლანდშაფტი. ჩრდ.-დას. კალთები უმთავრესად შემოსილია ფოთოლმცვივანი და წიწვოვანი ტყით. სამხრ. და აღმ. კალთების ლანდშაფტისათვის დამახასიათებელია ტყისა და ბუჩქოვანი რაყების მორიგეობა. აქ 500—700 *მ* სიმაღლემდე გვხვდება მაკვისის, გარიგის, ტომილარიების ტიპის მარადმწვანე ფორმაციები, მეჩხერი ტყეები (ქვამუხაა და კორპის მუხა, სუბტროპ. ფიჭვის სახეობები). ტყის სარტყლის ზევით მთამაღალის ბუჩქოვანი რაყებია, უფრო ზევით — ალპ. მდელოები. პ-ში ბინადრობს არჩვი, გარეული ღორი, მაჩვი, პირენეების გარეთხა; ფრინველებიდან — ყრუანჩელა, როჭო, არწივი, ორბი, სვავი.

პ-ში არის ეროვნ. პარკები (ესპანეთი) და ნაკრძალი (საფრანგეთი). მთისწინეთსა და მთათაშუა ქვაბულებში მარცვლეულის ნათესები, ვენახები და ბაღებია, აღმ-ით — კორპის მუხისა და ზეთისხილის პლანტაციები, საძოვრები. განვითარებულია ტურიზმი.

ბუნებრივი პირობების მიხედვით პ. 3 ნაწილად იყოფა: დასავლეთი პ. (ატლანტის ოკეანიდან სომპორტის უღელტეხილამდე), ცენტრალური პ. (სომპორტის უღელტეხილიდან კარლიტის პიკამდე), აღმოსავლეთი პ. (კარლიტის პიკიდან ხმელთაშუა ზღვამდე).




**პირენეს ზავი 1659,** ამ ზავით დამთავრდა ომი საფრანგეთსა და ესპანეთს შორის. ხელი მოაწერეს 7 ნოემბ. საფრ. მხრიდან ჯ. *მაზარინიმ*, ესპ. მხრიდან ესპ. პირველმა მინისტრმა დონ ლუის დე აროამ. ამ ზავით ესპანეთი საფრანგეთს აძლევდა რიგ ტერიტორიებს ესპ. ნიდერლანდში, პირენეს საზღვარზე. პირენეს მთები ხდებოდა ესპ.- საფრ. ახ. საზღვარი. დადასტურდა საფრ. უფლებები ნავარაზე. საფრანგეთი ტოვებდა კატალონიის დაკავებულ ნაწილს, ზოგიერთ ციხეს ნიდერლანდსა და ფრანშ-კონტეში, პ. ზ-ით საფრ. მეფეს ლუი XIV-ს ცოლად უნდა შეერთო ფილიპე II-ის ასული ესპ. ინფანტა მარია ტერესა, რ-საც მზითვად ატანდნენ 500 ათ. ოქროს ეკიუს. ესპანეთის მიერ ამ თანხის დროულად გადახდის შემთხვევაში მარია ტერესა უარს ამბობდა ესპ. ტახტზე. ომით გამო-

ფიცრტულმა ესპანეთმა ვერ შეძლო ფულის დროზე გადახდა, რაც ესპ. ჰაბსბურგთა სამამფლობელოებსა და ესპ. ტახტზე საფრ. პრეტენზიების საბაბად იქცა. იხ. *დევოლუციური ომი, ესპანური მემკვიდრეობა.*

**პირენეის ნახევარკუნძული,** ი ბ ე რ ი ი ს  ნ ა ხ ე ვ ა რ კ უ ნ ძ უ ლ ი, ნახევარკუნძული ევროპის სამხრ.-დას. ნაწილში. ფართ. 582 ათ. *კმ²* (სიდიდით მეორეა ევროპაში, სკანდინავიის ნ.-კ-ის შემდეგ). ჩრდ-ით აკრავს ბისკაიის ყურე, დას. და სამხრ.-დას-ით — ატლანტის ოკეანე, აღმ. და სამხრ.-აღმ-ით — ხმელთაშუა ზღვა. სამხრ-ით აფრიკისაგან გამოყოფილია გიბრალტარის სრუტით. პ. ნ-ის ჩრდ.-დასას. ნაპირი ღრმად არის შეჭრილ-შემოჭრილი. რელიეფში ჭარბობს ზეგნები და ქედები. უმაღლესი წერტილია მთა მულასენი (3478 *მ*, სიერა-ნევადის ქედზე). დაბლობებს უჭირავს მცირე ფართობი პ. ნ-ის განაპირა მხარეებში. ჰავა უმთავრესად ხმელთაშუა ზღვისაა, დას. ნაწილში — ოკეანისა. დიდი მდ-ებია: ტახო, გვადიანა, დუერო, ებრო, გვადალკვივირი. მცენარეულობიდან ჭარბობს მაკვისისა და გარიგის ტიპის ბუჩქოვანი რაყები. პ. ნ-ზე მდებარეობს *ესპანეთი, პორტუგალია, ანდორა, გიბრალტარი.* ბუნების შესახებ იხ. აგრეთვე სტატიები: *ესპანეთი, პორტუგალია.*

**პირენოიდი** (ბერძნ. pyrēn — ნაყოფის კურკა, მარცვალი და eidos — სახეობა, ფორმა), ბევრი წყალმცენარისა და ზოგიერთი ღვიძლის ხავსის უჯრედული ორგანელა. მომრგვალო ან დაკუთხული ფორმა აქვს. განლაგებულია ქლოროპლასტებში ან მათზე. პ-ის ზომა და რაოდენობა იცვლება უჯრედის ხნოვანებასთან დაკავშირებით. მისი შუა ნაწილი ცილოვანი ბუნებისაა და ირგვლივ შემოფენილია სახამებლით. პ-ის არსებობა სისტემატიკურ ნიშნად ითვლება.

**პირენომიცეტები** (Pyrenomycetes), ჩანთიანი სოკოების ჯგუფი, რ-თა ნაყოფსხეული — *პერითეციუმი* პირდაპირ მიცელიუმის ჰიფებზე ან ჰიფების ხლართებზე ვითარდება. შეიცავს 10000-ზე მეტ სახეობას. ჩანთიანი სტადიის გარდა ახასიათებს კონიდიალური სტადიაც. უმრავლესობა საპროფიტია, ცხოვრობს მცენარეულ ნარჩენებზე და მონაწილეობს მათ დაშლაში. მრავალი სახეობა კონიდიალურ სტადიაში პარაზიტობს უმაღლეს მცენარეებზე და იწვევს სხვადასხვა დაავადებას. მაგ., სოკო Claviceps purpurea ე. წ. ჭვავის რქას იწვევს; Venturia inaequalis, V. pirinaa — ვაშლისა და მსხლის ქეცს, Guignardia bidwellii—ყურძნის შავ სიდამპლეს და სხვ. Ceratostomella ulmi-საგან არის გამოწვეული თელის მასობრივი ხმობა მთელ მსოფლიოში. *ი. ნახუცრიშვილი.*

**პირეოსი** (Pieraieus), ქალაქი საბერძნეთში, სარონიკოსის ყურის (ეგეოსის ზღვა) ჩრდ.-აღმ. ნაპირზე, ატიკის ნომში, დიდი *ათენის* შემადგენლობაში. 187,4 ათ. მცხ.. (1971). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის უდიდესი ნავსადგური (რ-ის მეშვეობითაც გადის საბერძნ. საგარეო-სავაჭრო ტვირთის დაახლ. 50%) და სამრეწვ. ცენტრი. მანქანათსაშ., ქიმ., ცემენტის, მინის, ქაღალდის, საფეიქრო, კვების მრეწვ., ალუმინისა და კერამ. ნაკეთობათა, საშენ მასალათა, ხალიჩებისა და ბაგირების წარმოება. გემთმშენებლობა და გემების რემონტი, თეცი. ანტ. ქანდაკების მუზეუმი.

ძვ. წ. V ს-იდან პ. ძვ. ათენის სავაჭრო და სამხ. ნავსადგური იყო. ძვ. წ. 86 დაანგრია რომის მხედართმთავარმა კორნელიუს სულამ. ოსმალ. ბატონობის დროს (XV—XIX სს.) პ-მა სახელწოდებაც კი დაკარგა. საბერძნ. განთავისუფლების შემდეგ (1830) პ. აღორძინდა და მნიშვნელოვან სამრეწვ. ცენტრად და ნავსადგურად გადაიქცა. 1918 ნოემბერში პ-ში ჩატარდა საბერძნ. კომუნისტური პარტიის I (დამფუძნებელი) ყრილობა.

ძვ. წ. 446 შემდეგ ქალაქი გადააკეთეს რეგულარული გეგმის მიხედვით (არქიტ. ჰიპოდამე) და ე. წ. გრძელი კედლებით შეუერთეს ათენის ქალაქის სიმაგრეს. თანამედროვე პ. განაშენიანებულია გერმ. არქიტ. ე. შაუბერტის მიერ აღდგენილი ანტ. გეგმის მიხედვით (1835).

**პირეტრინები,** (+)-პირეტროლინით ჩანაცვლებული (+)-*ტრანს*-ქრიზანთემისა და (+)-*ტრანს*-პირეტრინის მჟავათა რთული ეთერების ნარევი. ინსექტიციდი. ოპტიკურად და გეომეტრიულად აქტიური, მაღალმდუღარე უფერული თხევადი ნაერთებია; პ. ადვილად განიცდის ჰიდროლიზს ტუტით, გამძლეა სუსტმჟავა არეში, ადვილად იშლება სინათლის, სინესტისა და ჰაერის მოქმედებით.

პ-ს ღებულობენ გვირილის (პირეტრუმის) დაქუცმაცებული ყვავილიდან ექსტრაქციით, გამხსნელებად ხმარობენ პოლარულ და არაპოლარულ ნივთიერებებს (მეთანოლ — ნავთს), იშვიათად ერთ რომელიმე გამხსნელს (ქლორიან მეთილენს, დიქლორეთანსა და სხვა ქლორიან ნახშირწყალბადებს). თანამდევ ნივთიერებებს აცილებენ დალექვით, ნახშირზე ადსორბციით ან გაყინვით და შემდგომი გაფილტვრით. ტექ. ექსტრაქტი შეიცავს პირეტრინს, ცინერინს და ჟასმოლინის კვალს. იგი წარმოადგენს წყალში უხსნარ და მრავალ ორგ. გამხსნელში ხსნად ყვითელ ზეთს. ნარევში კომპონენტების თანაფარდობასა და თბილსისხლა ცხოველებისათვის ტოქსიკურობის ცვლილებას განაპირობებს ყვავილის ხარისხი, მცენარის ზრდის პირობები, ექსტრაქციისა და გამხსნელის გამოხდის დროს დამუშავება.

პ-ს იყენებენ საყოფაცხოვრებო მწერებთან საბრძოლველად როგორც კონტაქტურ ინსექტიციდს, იგი სწრაფი მაპარალიზებელი მოქმედებისაა (ნოკდაუნ-ეფექტი). სოფ. მეურნეობაში მას ხმარობენ მავნე მწერების მოსასპობად და მარაგის დასამუშავებლად (თუმცა მისი მოქმედება ხანმოკლეა). ინსექტიციდური მოქმედების გასაძლიერებლად პ-ს უმატებენ სხვადასხვა ნივთიერებას—სინერგისტებს (პიპერონილბუტოქსიდი, ტროპიტალი, სეზამექსი და სხვ.). სინთეზირებულია პ-ის ანალოგები — პ ი რ ე ტ რ ო ი დ ე ბ ი, რ-ებიც წარმოადგენს ქრიზანთემმჟავას სინთეზურ ეთერებს.

**პირველადი და მეორეული თვისებები,** გნოსეოლოგიური ცნებები მექანისტურ მატერიალიზმში, შემოიღო ინგლ. მეცნ. რ. ბოილმა. ფართოდ გაავრცელა ჯ. *ლოკმა.* თვისებების პირველადად და მეორეულად დაყოფას საფუძველი ჩაუყარა *დემოკრიტემ,* რ-იც სხეულთა ატომური აღნაგობის „ჭეშმარიტებისეულ“ ცოდნას განასხვავებდა „შეხედულებისეულ“, ე. ი. შეგრძნების ფორმის ცოდნისაგან. შემდგომში სამყაროზე ატომისტური და მექანისტური შეხედულებების ავტორებს (ლუკრეციუსი, ტ. კამპანელა, გ. გალილეი, რ. დეკარტი, პ. გასენდი, ტ. ჰობზი) მიაჩნდათ, რომ პირველადი თვისებები მიიწვდომება არა უშუალოდ შეგრძნებებით, არამედ გონებით.

შეგრძნებათა ობიექტური შინაარსის გარკვევის უუნარობამ, რაც ახასიათებდა XVII—XVIII სს. მექანისტურ მატერიალიზმს, ხელი შეუწყო პ. და მ. თ-ის სუბიექტივისტური ინტერპრეტაციების წარმოშობას (ჯ. *ბერკლი,* დ. *იუმი,* ი. *კანტი*). მათი შეხედულებები საფუძვლად დაედო ემპირიოკრიტიციზმის, ნეორეალიზმისა და ნეოპოზიტივიზმის შემეცნების თეორიებს.

დიალექტ. მატერიალიზმი უარყოფს საგანთა თვისებების პ. და მ. თ-ად დაყოფას, მეტაფიზ. და იდეალ. თვალსაზრისის საპირისპიროდ იგი ასაბუთებს, რომ ყოველგვარი შეგრძნება არის ობიექტური რეალობის სუბიექტური სახე, რ-იც ასახავს საგანთა თვისებებს, მაგრამ არ არის მათი იგივეობრივი. *გ. ასათიანი.*

**პირველადი კომკავშირული ორგანიზაცია,** კომკავშირის საფუძველი, რ-იც იქმნება საწარმოო პრინციპით — კომკავშირელთა სამუშაო ან სწავლის ადგილის მიხედვით, იქ, სადაც არა ნაკლებ 3 კომკავშირელია. პ. კ. ო-ში, სადაც საკ. ალკკ 20-ზე მეტი წევრია, შეიძლება შეიქმნას კომკავშირული ორგანიზაციები საამქროების, უბნების, განყ-ების, ფაკ-ტების, კურსებისა და ა. შ. მიხედვით, რ-ებშიც შესაბამისად ყალიბდება კომკავშირული ჯგუფები ბრიგადების, ცვლების, კლასებისა და სხვ. მიხედვით. პ. კ. ო-ის უმაღლესი ორგანოა კომკავშირული კრება. კრებებს შორის მუშაობისათვის ირჩევენ კომკავშირის კომიტეტს 1 წლის ვადით, რ-საც რიცხობრივ შემადგენლობასა და საწარმოო თავისებურებებთან შეფარდებით, საკ. ალკკ ცკ-ის ნორმატივების შესაბამისად, შეიძლება მიეცეს კომკავშირის რაიკომის უფლებები კომკავშირში მიღების, საკ. ალკკ წევრთა აღრიცხვის, კომკავშირული პერსონალური საქმეების განხილვის საკითხებში. ასეთ პ. კ. ო-ებში კომიტეტებს ირჩევენ 2 წლის ვადით. პ. კ. ო-ები გაერთიანებული არიან რ-ნულ ან საქალაქო ორგანიზაციებად, რ-ნული, საქალაქო კომიტეტები (შესაბამისად) ხელმძღვანელობას უწევენ და წარმართავენ მათ მუშაობას, აკონტროლებენ მათ მიერ ზემდგომი ორგანიზაციების გადაწყვეტილებათა შესრულების შემოწმებასა და სხვ. პ. კ. ო-ებს შესაბამისად ხელმძღვანელობენ და აკონტროლებენ პარტ. ორგანიზაციები. საკ. ალკკ წესდების თანახმად, პ. კ. ო-ების ძირითადი ამოცანებია: ახალგაზრდობის მიღება ალკკ წევრებად, მუშაობა უშუალოდ ახალგაზრდობასთან, მათი დარაზმვა სკკპ-ის გარშემო, კომკავშირელთა ინიციატივისა და თვითმოქმედებისადმი ხელის შეწყობა, მათი ჩაბმა საზ. საქმიანობაში და სხვ. 1984 წ 1 იანვრისათვის საკ. ალკკ აერთიანებდა 462 602 პ. კ. ო-ს.

**პირველადი პარტიული ორგანიზაცია** (1934-მდე პ ა რ ტ ი უ ლ ი  უ ჯ რ ე დ ი), სკკპ საფუძველი, რ-იც იქმნება პარტიის წევრთა სამუშაო ადგილის მიხედვით — ქარხნებში, ფაბრიკებში, საბჭ. მეურნეობებში, საწარმოებში, კოლმეურნეობებში, საბჭ. არმიის ნაწილებში, სასწ. დაწესებულებებში და ა. შ. იქ, სადაც არა ნაკლებ 3 პარტიის წევრია. პარტ. უჯრედების შესახებ დებულება პირველად გაჩნდა რკპ (ბ) წესდებაში, რ-იც მიიღო სრულიად რუს. VIII პარტ. კონფერენციამ 1919 დეკ-ში (იხ. სკკპ ყრილობები, კონფერენციები და ცენტრალური კომიტეტის პლენუმები რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, მე-7 გამოც., ნაწ. I, გვ. 588). საწარმოებში, კოლ-ბებში, დაწესებულებებში, სადაც პარტიის 50 წევრსა და კანდიდატზე მეტია, პ. პ. ო-ში შეიძლება ჩამოყალიბდეს პარტორგანიზაციები საამქროებსა და უბნებში, ფერმებსა და ბრიგადებში, განყ-ებში და ა. შ. საამქროს შიდა, უბნის და ა. შ. პარტორგანიზაციებში შეიძლება ჩამოყალიბდეს პარტჯგუფები. პ. პ. ო-ის უმაღლესი ორგანოა პარტ. კრება, რ-იც მიმდინარე მუშაობის წარმართვისათვის ირჩევს პარტბიუროს 1 წლის ვადით. იმ პარტორგანიზაციებში, სადაც პარტიის 15 წევრზე ნაკლებია, — პარტორგანიზაციის მდივანსა და მის მოადგილეს.

სკკპ წესდებაში განსაზღვრულია პ. პ. ო-ის მნიშვნელოვანი ამოცანები: პარტიაში ახ. წევრების მიღება, პარტიის საქმისადმი თავდადებული, იდეურად მტკიცე, კომუნისტური მორალის სულისკვეთებით აღჭურვილ კომუნისტთა აღზრდა, კომუნისტების მიერ მარქსისტულ-ლენინური თეორიის შესწავლის ორგანიზაცია, საწარმოებსა და დაწესებულებებში და ა. შ. კომუნისტების ავანგარდული როლის ამაღლება შრომაში, საზ., პოლიტ. და სამეურნეო ცხოვრებაში და ა. შ., კომუნისტური მშენებლობის ამოცანათა გადაწყვე-



პირველადტრაქეიანები. 1—Peripatus tuberculatus; 2—Peripatopsis capensis; 3—Eoperipatus weldoni (მუცლის მხრიდან).



შ. პირველი.

ტაში მშრომელებისადმი ხელმძღვანელობა, სოციალ. შეჯიბრების ორგანიზაცია, შრომის დისციპლინის განმტკიცების, შრომის ნაყოფიერებისა და პროდუქციის ხარისხის განუხრელი ამაღლებისათვის ბრძოლა, სააგიტაციო-მასობრივი და პროპაგანდისტული მუშაობის წარმართვა, მასების აღზრდა კომუნიზმის სულისკვეთებით, კრიტიკისა და თვითკრიტიკის ფართოდ განვითარების საფუძველზე ბრძოლა ბიუროკრატიზმის გამოვლინებასთან, სახელმწ. დისციპლინის დარღვევასთან და სხვ., საოკრუგო, საქალაქო, რ-ნული კომიტეტებისადმი დახმარება და მათ წინაშე თავიანთი საქმიანობის შესახებ ანგარიშგება (იხ. სკპ წესდება, § 59). საწარმოს, ტრანსპ., კავშირგაბმ., მშენებლობის, მატერ.-ტექ. მომარაგების, ვაჭრობის, საზკვების, კომუნალურ-საყოფაცხოვრებო მომსახურების, კოლ-ბების, საბჭ. მეურნეობების, საკონსტრუქტორო ბიუროების, სამეცნ.-კვლ. ინ-ტების, სასწ. დაწესებულებების კულტ.-საგანმ. და სამკურნ. დაწესებულებების პ. პ. ო-ები სარგებლობენ ადმინისტრაციის საქმიანობისადმი კონტროლის უფლებით. სამინისტროების, სახელმწ. კომიტეტებისა და სხვ. ცენტრ. და ადგილ. საბჭ. სამეურნეო დაწესებულებების და უწყებების პ. პ. ო-ები ახორციელებენ კონტროლს აპარატის მუშაობაზე პარტიისა და მთავრობის დირექტივების შესრულების, საბჭ. კანონების დაცვის საქმეში. ისინი აქტ. ზეგავლენას ახდენენ აპარატის მუშაობის სრულყოფაზე, დროულად აცნობებენ შესაბამის პარტ. ორგანოებს დაწესებულებების, აგრეთვე ცალკეული პირების (მიუხედავად მათი თანამდებობისა) მუშაობაში დაშვებული შეცდომების შესახებ (იხ. იქვე, § 60). 1984 წ. 1 იანვრისათვის სკპ აერთიანებდა 430 741 პ. პ. ო-ს.

*წყარო*: სკპ წესდება, თბ., 1977.

**პირველადი სასქესო ნიშნები,** ადამიანისა და ცხოველთა *სასქესო ორგანოები*, ე. ი. მდედრისა და მამრის განმასხვავებელი ორგანოები, რ-ებიც უშუალოდ *გამრავლების* ფუნქციას ასრულებენ. პ. ს. ნ-ს შეადგენენ გონადები (საკვერცხე, სათესლე), სასქესო გზები და გარეგანი სასქესო ორგანოები. პ. ს. ნ. წარმოიქმნებიან ჯერ კიდევ ემბრიონულ პერიოდში, თუმცა მათი საბოლოო ფორმირება სქესობრივი მომწიფების (ე. წ. პუბერტული) ასაკისათვის სრულდება. შდრ. *მეორეული სასქესო ნიშნები.*

**პირველადი ფესვი** $m$ მოდულით, $g$ რიცხვი, რ-იც აკმაყოფილებს შემდეგ პირობას: თუ $k$ არის ისეთი უმცირესი დადებითი რიცხვი, რომ $g^k-1$ სხვაობა იყოფა $m$-ზე ($g^k$ სადარია 1-ისა მოდულით $m$), მაშინ $g$ ემთხვევა $\varphi(m)$-ს, სადაც $\varphi(m)$ არის რაოდენობა იმ ნატურალური რიცხვებისა, რ-ებიც $m$-ზე ნაკლებია და მასთან ურთიერთმარტივია. მაგ., თუ $m=7$, მაშინ პ. ფ. მოდულით 7 იქნება რიცხვი 3. მართლაც, $\varphi(7)=6$; რიცხვები $3^1-1=2$, $3^2-1=8$, $3^3-1=26$, $3^4-1=80$, $3^5-1=242$ არ იყოფა 7-ზე, $3^6-1=728$ კი იყოფა 7-ზე. პ. ფ. არსებობს მაშინ, როცა $m=2$, $m=4$, $m=p^\alpha$, $m=2p^\alpha$, სადაც $p$ არის კენტი მარტივი რიცხვი, ხოლო $\alpha$ მთელი რიცხვია, რ-იც $\geqslant 1$-ზე. სხვა მოდულებისათვის პ. ფ. არ არსებობს. ვ. *ვინოგრადოვმა* 1926 დაადგინა, რომ $(1, 2^{2k}\sqrt{p}\,\ln p)$ ინტერვალში მოიძებნება პ. ფ. $p$ მოდულით, სადაც $p$ კენტი მარტივი რიცხვია, ხოლო $k$—($p$—1)-გან განსხვავებულ მარტივ გამყოფთა რაოდენობა.

**პირველადპირიანები** (Protostomia), იმ ცხოველების საერთო სახელწოდება, რ-თა პირი წარმოქმნილია პირველადი პირიდან ანუ *ბლასტოპორიდან*, ანდა მისი წინა ნაწილიდან. პ-ს ახასიათებს ექტოდერმული გარეგანი *ჩონჩხი*, *მეზოდერმის* წარმოქმნა ტელობლასტური ტიპით, *ზიგოტის* სპირალური დაყოფა (ხშირად შეცვლილი) და სხვ. პ. მოიცავს ყველა ბილატერალურ მრავალუჯრედიან ცხოველს *კანეკლიანების*, *პოგონოფორების*, *ნახევრადქორდიანების*, *ქორდიანების*, როგორც ჩანს, აგრეთვე ჯაგარყბიანებისა და *მხარფეხიანების* გარდა (შდრ. *მეორეულპირიანები*). *ლ. ნათაძე.*

**პირველადსაფრიანები** (Archichlamydeae), ორლებნიან მცენარეთა ქვეკლასი. აერთიანებს ერთსაფრიანებს (უყვავილსაფრო ან მარტივყვავილსაფრიანი ყვავილებით) და ფურცლებგანცალკევებულებს (ორმაგი ყვავილსაფრით და თავისუფალი გვირგვინის ფურცლებით). პ-ის ქვეკლასი, როგორც ორლებნიანთა საწყისი ჯგუფი, 1892 გამოყო გერმ. მეცნ. ა. ენგლერმა. ამჟამად ეს თვალსაზრისი ფართოდ აღიარებული არ არის.

**პირველადტრაქეიანები** (Onychophora), ტენის მოყვარულ ხმელეთის უხერხემლოთა ქვეტიპი. ქვეტიპში ერთადერთი კლასია—Protracheata, რ-იც რამდენიმე ათეულ სახეობას მოიცავს. მათი სხეულის სიგრძე 10 *სმ* აღწევს, დაფარულია განივი ნაოჭებიანი რბილი კუტიკულით. თავზე წყვილი ულვაში და წყვილი თვალაკი აქვთ, პირის ღრუში — წყვილი, კაუჭის მსგავსი ყბა. აქვთ აგრეთვე 14—43 წყვილი დაუნაწევრებელი ფეხი. სუნთქავენ ტრაქეებით. საჭმლის მომნელებელი სისტემა უმთავრესად შუა ნაწლავითაა წარმოდგენილი; საყლაპავი და უკანა ნაწლავი ძალიან მოკლეა. გამომყოფი სისტემის სადინარები ფეხების ფუძეებთან იხსნება. სისხლის მიმოქცევის სისტემა წარმოდგენილია ზურგის მილით (გულით). ნერვული სისტემა კიბისებური ტიპისაა. ცალსქესიანი ცხოველებია. განაყოფიერება შინაგანია. ზოგი პ. (გვარი Ooperipatus) კვერცხმდებელია, დანარჩენი ან კვერცხცოცხლადმშობია (გვარი Eoperipatus), ან ცოცხლადმშობი (გვარები Peripatopsis, Peripatus). ყველა პ. მტაცებელია. გავრცელებული არიან სამხრ. ნახევარსფეროს ყველა მატერიკზე, მალაის არქიპელაგის კ-ებზე, ახალ გვინეასა და ახალ ზელანდიაში. ჩრდ. ნახევარსფეროში გვხვდებიან მხოლოდ ჰიმალაისა და მექსიკაში.

**პირველადქორდიანები,** იხ. *ნახევრადქორდიანები.*

**პირველადღრუიანი ჭიები** (Nemathelminthes, ან Aschelminthes), უხერხემლოთა ტიპი. მოიცავს შემდეგ კლასებს: მუცელწამწამიანებს, *კინორინქებს*, *ციბრუტელებს*, ნემატოდებს, *ბეწვურებს*, აკანთოცეფალებს და, ალბათ, *პრიაპულიდებსაც*. აქვთ კუტიკულით დაფარული, დაუნაწევრებელი სხეული, თვალაკი, ყნოსვის ორმულები, შეხების ორგანოები. კან-კუნთოვან პარკსა და ნაწლავს შორის არის სითხით ამოვსებული პირველადი ღრუ. ნაწლავი იწყება პირველადი პირით, ბოლოვდება ანალური ხვრელით. სუნთქვისა და სისხლის მიმოქცევის ორგანოები არა აქვთ. ნერვული სისტემა შედგება ტვინისა და ნერვული სვეტებისაგან. ცალსქესიანი ცხოველებია. ფართოდ არიან გავრცელებული მთელ მსოფლიოში. ზოგი პარაზიტია.

**პირველადწამწამებიანი,** იგივეა, რაც *ოპალინები.*

**პირველი** შოთა მიხეილის ძე [დ. 28. II (13. III). 1914, ქუთაისი], ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1965). სკპ წევრი 1945-იდან. 1937 დაამთავრა კ. მარჯანიშვილის სახ. თეატრთან არსებული დრამ. სტუდია და ჩაირიცხა ამავე თეატრის დასში. 1940-იდან ქუთ. ლ. მესხიშვილის სახ. დრამ. თეატრშია. პ. ფართო დიაპაზონის მსახიობია. მის მიერ შესრულებული როლები გამოირჩევა მაღალი კულტურითა და პროფესიონალიზმით. როლები: ოთარბეგი (სუმბათაშვილ-იუჟინის „ღალატი"), არტემ ივანიჩი (ცაგარელის „რაც გინახავს, ვეღარ ნახავ"), გოჩა („ხევისბერი გოჩა" ყაზბეგის მიხედვით), უშიშა (ვაჟა-ფშაველას „მოკვეთილი"), შადიმან (ი. ვაკელის „გიორგი სააკაძე"), ფარსმან სპარსი („დიდოსტატის მარჯვენა" გამსახურდიას მიხედვით), პლატონი (კ. ბუაჩიძის „პლატონი"), ჩუპურნოი (გორკის „მზის შვილები"), ფრანც მოორი (შილერის „ყაჩაღები"), ანტონიო (ბომარშეს „ფიგაროს ქორწინება") და სხვ.

*შ. ცუცქირიძე.*

**პირველი აკვალა,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ჭუბურხინჯის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე. ზ. დ. 80 *მ*, გალიდან 6 *კმ*. ი. სტალინის სახ. ჭუბურხინჯის მეჩაიეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ჭუბურხინჯში (2 *კმ*). ბ-კა, კლუბი.

**პირველი ბაბაჭიაშთა** (ყოფ. ბ ო გ ა ფ ო შ ტ ა), სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ფშაფის სოფსაბჭო), აფხაზეთის ბორცვიან მთისწინეთზე. ზ. დ. 80 *მ*, გულრიფშიდან 7 *კმ*, დრანდიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 4 *კმ*. ს. კიროვის სახ. ფშაფის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა). 1 დაწყ. სკოლა და 2 საშ. სკოლა, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), 2 მედპუნქტი.

**პირველი ბალდა,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში (გაჭედილის სოფსაბჭო), ოდიშის ვაკეზე, მდ. აბაშის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 280 *მ*, გეგეჭკორიდან 12 *კმ*. გაჭედილის კოლ-ბა „წინსვლა" (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. მეორე ბალდაში (2 *კმ*).

**პირველი გუდავა,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (გუდავის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ოქუმის ნაპირას. ზ.დ. 15 *მ*, გალიდან 18 *კმ*. გუდავის ეთერზეთების საბჭ. მეურნ. - ქ-ნა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი.

**პირველი გურიფული,** სოფელი ხობის რ-ნში (ხობის საქალაქო საბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ხობისწყლის ნაპირას. ზ. დ. 10 *მ*, ხობიდან 3 *კმ*. კოლხეთის სუბტროპ. კულტურების საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა ხობში. ბ-კა, 2 კლუბი.

**პირველი გურძემი,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში, ოდიშის ვაკეზე. გურძემის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. გ., მეორე გურძემი, ნახურცილავო). ზ. დ. 220 *მ*, გეგეჭკორიდან 22 *კმ*. გურძემის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პირველი დასი,** XIX ს. II ნახევრის საქართველოს განმათავისუფლებელი მოძრაობის პირველი, ჰუმანისტურ დემოკრატიული მიმდინარეობა, რ-ის წარმომადგენლები რევ.-დემოკრ. და უტოპიურ სოციალ. იდეების პროპაგანდას ეწეოდნენ ჟურნალ-გაზეთებში („საქართველოს მოამბე", „დროება", „ივერია" და სხვ.). პირველდასელთაგან ზოგი საზ. ასპარეზზე გამოჩნდა უკვე 1861 „ცისკრის" ფურცლებზე. პირველდასელები მეორედასელ რადიკალ-დემოკრატებთან და ხალხოსნებთან ერთად შეადგენდნენ რევ. დემოკრ. ბანაკს, ოღონდ მათგან რამდენადმე განსხვავებული თვალსაზრისით უდგებოდნენ ეროვნ.-სოც. და საკაცობრიო პრობლემებს, იბრძოდნენ თვითმპყრობელურ-ფეოდ. და საერთოდ ყოველგვარი ჩაგვრის წინააღმდეგ; ზრუნავდნენ საქართვ. ეროვნ. აღორძინებისათვის, გაერთიანებისა და სახელმწიფოებრიობის აღდგენისათვის, მშრომელი ხალხის განთავისუფლება-გაძლიერებისა და ძვ. ქართ. კულტურის ჯანსაღი ტრადიციების დემოკრ. საფუძველზე განვითარებისათვის, მოითხოვდნენ ხალხის ეკონ., პოლიტ., კულტ. ცხოვრების ყოველმხრივ განვითარებას (უწინარეს ყოვლისა, სასოფლო-სამეურნეო წარმოების აღმავლობას), იღვწოდნენ ქართ. ენის, ლიტ-რის, საზ. აზროვნების განახლებისა და აყვავებისათვის

უმთავრესად კრიტ. რეალიზმისა და მატერიალიზმის დამკვიდრების გზით. პირველდასელები თავიანთი მსოფლმხედველობის სოც. საფუძვლად მიიჩნევდნენ უპირატესად სოფლის მოსახლეობას წოდებათა განურჩევლად, არსებითად, სოფლური წარმოშობის მესამე წოდების ხალხს, მშრომელთა უმრავლესობას, რ-იც უპირისპირდებოდა ცარიზმს, კონსერვატიულ თავადაზნაურობასა და უცხოურ ბურჟუაზიას. პირველდასელები არ უარყოფდნენ მრეწვ. განვითარებას, მაგრამ, მათი აზრით, სამრეწვ. განვითარებაშიც მეთაურის როლი მიწისმფლობელ თავადაზნაურობას უნდა შეესრულებინა. ისინი აღიარებდნენ რეაქციულ კლასთა წინააღმდეგ პროგრ. კლასთა ბრძოლის აუცილებლობას, მაგრამ ეს საზიანოდ მიაჩნდათ ეროვნ. თავისუფლების მიღწევამდე; მანამდე კი მოითხოვდნენ ერის ყველა პროგრ. ძალის გაერთიანებას. ამაზე, აგრეთვე რუს. სახელმწიფო დემოკრ. და რუს და სხვა ხალხებთან ქართვ. ხალხის სამარადისო თანასწორუფლებიან კავშირზე ამყარებდნენ საქართვ. დემოკრ. სახელმწიფოებრიობის შექმნის იმედს. მათი იდეალი იყო ეროვნ. და სოც. ჩაგვრისაგან თავისუფალი, სამართლიანი საზ-ბა, სადაც ყველა თავის ნაშრომს პირად და საზ. კეთილდღეობას მოახმარდა. პირველდასელები არ მოითხოვდნენ კერძო საკუთრებისა და კლასების მოსპობას, თუმცა მხარს უჭერდნენ საყოველთაო ეროვნ. სოციალიზმის განმანათლებლურ-რევ.-დემოკრ. უტოპიურ თეორიასა და პროგრამას. განმათ. მოძრაობის ბურჟ.-დემოკრ. ეტაპზე ეს პროგრამა ობიექტურად ქვეყნის ყოველმხრივი დემოკრ. განვითარების მოთხოვნებს გამოხატავდა. პ. დ-ს მეთაურობდა ი. ჭავჭავაძე, რ-თანაც მსოფლმხედველობრივად ყველაზე ახლო იდგნენ ა. წერეთელი, ი. გოგებაშვილი, უფრო გვიან — ა. ყაზბეგი, ვაჟა-ფშაველა და სხვ.

ლიტ.: გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., კარლ მარქსი ქართულ პუბლიცისტიკასა და საზოგადოებრიობაში 1898 წლამდე, თბ., 1971; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 5, თბ., 1970; ხ უ ნ დ ა ძ ე ს., სოციალიზმის ისტორიისათვის საქართველოში, ტ. 1—2, ტფ., 1927; Г а п р и н д а ш в и л и М., Грузинское просветительство, Тб., 1977.

*მ. გაფრინდაშვილი.*

**პირველი დახმარება** მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი, სასწრაფო სამკურნალო-პროფილაქტიკური ღონისძიებების კომპლექსი, რ-საც უტარებენ დაშავებულს ან უეცრად დაავადებულს; მოიცავს თვით-და ურთიერთდახმარებას, აგრეთვე სამედ. პერსონალის მიერ პ. დ-ის გაწევას. ჩვეულებრივ პ. დ-ს უწევენ არასპეციალისტები (თვითონ დაშავებული, შემთხვევის დამსწრე პირი და სხვ.). ყველაზე ხშირად პ. დ-ს უწევენ სისხლდენის დროს (სისხლდენის შემაჩერებელი ზომები), ჭრილობის მიყენების ან დამწვრობისას (ნახვევების დადება), კლინიკური სიკვდილის შემთხვევაში (გულის დახურული მასაჟი, ხელოვნური სუნთქვა), მოტეხილობის დროს (სახელდახელოდ დამზადებული არტაშნების დადება), მოწამვლისას — პირღებინების გამოწვევა კუჭის ამოსარეცხად და სხვ.

პ. დ-ის აღმოჩენა ყველა სამედ. დაწესებულების, მ. შ. აფთიაქისა და შემთხვევის ადგილზე მყოფი მედ. მუშაკების მოვალეობაა. საწარმოებში, სოფლად, ტრანსპორტში, საზ. ადგილებში გათვალისწინებულია ისეთი პ. დ-ის პუნქტებისა და სანიტ. საგუშაგოების მოწყობა, რ-ებსაც აქვთ საკაცეები, არტაშნები, გადასატანი წამლის ყუთები წამლეულითა და შესახვევი მასალით. იხ. აგრეთვე, *სასწრაფო სამედიცინო დახმარება*.

**პირველი ეწერბაში,** სოფელი სამტრედიის რ-ნში (ბაშის სოფსაბჭო), იმერეთის დაბლობზე, მდ. რიონის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 50 მ, სამტრედიიდან 17 კმ, იანეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 10 კმ, ბაშის მეთესლეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. შუა ბაშში (2 კმ). ბ-კა.

**პირველი ეწერი,** სოფელი აბაშის რ-ნში (სუჯუნის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. რიონის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 10 მ, აბაშიდან 5 კმ. სერგო ორჯონიკიძის სახ. ეწერის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მებოსტნეობა; ეთერზეთოვანი კულტურები). რვაწლ. სკოლა სოფ. მეორე ეწერში (1 კმ). ბ-კა, კულტსახლი, ფოსტა.

**პირველი კიწია,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში, ოდიშის ვაკეზე. კიწიის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. კ., ალერტი, მეორე კიწია, ნოღა). ზ. დ. 230 მ, გეგეჭკორიდან 25 კმ. პრავდის სახ. კიწიის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კულტსახლი, ამბულ., აფთიაქი, ფოსტა.

**პირველი კოკიტი,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში (აგუბედიის სოფსაბჭო), აფხაზეთის მთისწინეთის სამხრ.-აღმ. ნაწილში, მდ. ოხოჯის (ოქუმის აუზი) ზემოთში. ზ. დ. 180 მ, ოჩამჩირიდან 30 კმ, ტყვარჩელიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 18 კმ. აგუბედიის კოლ-ბა „აფსნი ყაფში" (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. აგუბედიაში (4 კმ).

**პირველი კოსმოსური სიჩქარე,** უმცირესი საწყისი სიჩქარე, რ-იც უნდა მივანიჭოთ სხეულს დედამიწის, მთვარის ან სხვა პლანეტის ზედაპირთან, რათა იგი იქცეს (შესაბამისად დედამიწის, მთვარის ან პლანეტის) ხელოვნურ თანამგზავრად. დედამიწისთვის იგი≈7,91 კმ/წმ (ატმოსფეროს გაუთვალისწინებლად). იხ. სტ. *კოსმოსური სიჩქარეები*.




პირველი კოსმოსური სიჩქარე. დედამიწის ზედაპირის მახლობლად წრიულ ორბიტაზე მოძრავ კოსმოსურ აპარატს (თანამგზავრს) მასზე მოქმედი გრავიტაციული ძალა ანიჭებს ცენტრისკენულ აჩქარებას. ნიუტონის მეორე კანონის თანახმად, $\frac{mv_I^2}{R}=\frac{GmM}{R^2}$ (1), სადაც m არის თანამგზავრის მასა, M—დედამიწის მასა, $v_I$—თანამგზავრის სიჩქარე, R—დედამიწის რადიუსი, ხოლო G—გრავიტაციული მუდმივა. (1)-იდან $v_I=\sqrt{\frac{GM}{R}}=\sqrt{g_0R}$ (2), $g_0$ თავისუფალი ვარდნის აჩქარებაა დედამიწის ზედაპირთან. სათანადო მნიშვნელობათა ჩასმით მივიღებთ: $v_I=7,91$ კმ/წმ. ამ სიჩქარეს პ ი რ ვ ე ლ კ ო ს მ ო ს უ რ ს ი ჩ ქ ა რ ე ს უწოდებენ. დედამიწის ატმოსფერო რომ არ არსებობდეს, ასეთი სიჩქარით მოძრავი ნებისმიერი მასის მქონე სხეული გახდებოდა დედამიწის თანამგზავრი სინამდვილეში მოძრაობისადმი ჰაერის დიდი წინააღმდეგობის გამო ასეთი სიჩქარის დროს R-რადიუსიანი ორბიტა პრაქტიკულად განუხორციელებელია. r-რადიუსიან წრიულ ორბიტაზე მოძრაობისას პირველი კოსმოსური სიჩქარე $v_I(h)=\sqrt{gr}=\sqrt{g_0\frac{R^2}{r}}=v_I\sqrt{\frac{R}{r}}$ (3). ამრიგად, $V_I(h)=v_I\sqrt{R/(R+h)}$ (4). 300 კმ სიმაღლეზე შეიძლება ჰაერის წინააღმდეგობა უგულებელვყოთ. სათანადო მნიშვნელობათა ჩასმით მივიღებთ, რომ ამ სიმაღლისათვის პირველი კოსმოსური სიჩქარე უდრის 7,73 კმ/წმ.

**პირველი მაისი,** მშრომელთა საერთაშორისო დღესასწაული; მთელი მსოფლიოს მუშათა სოლიდარობის, ყველა ქვეყნის მშრომელთა ძალების საბრძოლო დათვალიერების დღე. 1 მაისს ყოველწლიურად დემონსტრაციების ჩატარების შესახებ გადაწყვეტილება მიიღეს II ინტერნაციონალის პარიზის კონგრესზე 1889 ივლისში, ჩიკაგოს მუშათა გამოსვლის ხსოვნის აღსანიშნავად, რ-ებმაც 1886 წ. 1 მაისს მოაწყვეს გაფიცვა (8 საათიანი სამუშაო დღის მოთხოვნით) და დემონსტრაცია, რ-იც სისხლში ჩაახშო პოლიციამ.

პ. მ. როგორც საერთაშ. დღესასწაული, პირველად აღინიშნა 1890 ავსტრია-უნგრეთში, ბელგიაში, გერმანიაში, დანიაში, ესპანეთში, იტალიაში, აშშ-ში, ნორვეგიაში, საფრანგეთში, შვეციასა და ზოგიერთ სხვა ქვეყანაში. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. უდიდესი ზემოქმედება საერთაშ. მუშათა მოძრაობაზე გამოიხატა საპირველმაისო დღესასწაულების ხასიათშიც. ისინი კიდევ უფრო მასობრივი გახდნენ და მკვეთრი რევ.-ანტიკაპიტალ. ელფერი შეიძინეს.

სოციალ. ქვეყნებში პირველმაისობა ტარდება სოციალიზმისა და კომუნიზმის მშენებლობისათვის მშრომელთა მობილიზების ნიშნით. განვითარებად, კოლონ. უღლისაგან გათავისუფლებულ, აგრეთვე პოლიტიკური დამოუკიდებლობისათვის მებრძოლ ქვეყნებში პ. მ. აღინიშნება როგორც იმპერიალიზმისა და შინაგანი რეაქციის წინააღმდეგ ბრძოლის, კოლონიალიზმისა და ნეოკოლონიალიზმის ლიკვიდაციის და სოც.-ეკონ. განვითარების პროგრ. გზისთვის ბრძოლის დღე.

რ ე ვ ო ლ უ ც ი ა მ დ ე ლ რ უ ს ე თ შ ი. რუსეთში პირველად პ. მ. აღინიშნა 1890 ვარშავის მუშათა გაფიცვით. 1891 პეტერბურგში ს.-დ. ჯგუფმა მ. ბრუსნევის ხელმძღვანელობით ჩაატარა მაისობა. 1901 „ისკრის" ინიციატივით დაისტამბა რსდმპ საპირველმაისო პროკლამაცია. პეტერბ., თბილ., ხარკოვისა და სხვ. ქ-ების მუშათა დემონსტრაციები და გამოსვლები პირველად აყენებდნენ ლოზუნგებს: „ძირს თვითმპყრობელობა!", „გაუმარჯოს რესპუბლიკას!" 1905 პ. მ. იდღესასწაულეს 177 ქალაქისა და სამრეწველო პუნქტის მუშებმა. 1912, ლენაზე დახვრეტის შემდეგ, მაისში 400 ათ. მუშა გაიფიცა. 1913 პ. მ. იდღესასწაულა 420 ათ. მუშამ, 1914 — 500 ათ. 1917 თებ. რევ. შემდეგ პ. მ. პირველად აღინიშნა თავისუფლად. დიდი ოქტ. სოც. რევ. გამარჯვების შემდეგ პ. მ. სსრკ მშრომელთა საერთაშ. რევ. მოძრაობასთან სოლიდარობის დღესასწაულად გადაიქცა.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი. 1898 თბილ. ს.-დ. წრეებმა მოაწყვეს პირველი მაისობა ქალაქგარეთ. 1899 პ. მ. უფრო ორგანიზებულად ჩატარდა: გამოუშვეს პროკლამაცია, რ-შიც დაწვრილებით იყო ასახული საპირველმაისო ზეიმის ისტორია და მნიშვნელობა, პროლეტარიატის ბრძოლის მიზნები და საშუალებები, ხაზგასმული იყო მუშათა კლასობრივი სოლიდარობისა და ორგანიზებულობის მნიშვნელობა. პროკლამაცია მოუწოდებდა მუშებს ყველა ქვეყნის პროლეტარებთან გაერთიანებისა და ერთობლივი ბრძოლისაკენ. რსდმპ თბილ. კომიტეტმა 1900-ის აპრ. დამლევს მესამედ მოაწყო პ. მ. ქალაქგარეთ, სადაც 500-მდე კაცი შეიკრიბა. 1901 წ. 22 აპრ. რსდმპ თბილ. კომიტეტის ხელმძღვანელობით გაიმართა *თბილისის საპირველმაისო დემონსტრაცია*, რ-იც ქალაქის ცენტრში, ე. წ. სალდათის ბაზრის (ახლანდ. კოლმეურნეობის მოედანი) რ-ნში, გაიმართა. დემონსტრაცია ხელჩართულ ბრძოლაში გადაიზარდა, რ-შიც მრავალი მუშა დაიჭრა, ბევრი დააპატიმრეს და რუს. შორეულ ადგილებში გადაასახლეს. პ. მ-ის დღესასწაულებმა უფრო მაღლა ასწიეს მუშათა პოლიტ. შეგნების დონე და განუმტკიცეს მათ რწმენა ექსპლოატაციისაგან გათავისუფლებისათვის ბრძოლაში.

*გ. სიმონიძე. რ. კოჭლამაზაშვილი.*

**პირველი მაისი** (ყოფ. ს ა ჭ ი ლ ა ო), სოფელი აბაშის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ცხენისწყლის მარჯვ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. მ., გაუწყინარი, თხმელარი, ქვიშანჯალა). ზ. დ. 13 მ, აბაშიდან 9 კმ, სამტრედიიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 6,5 კმ. მ. კალინინისა და ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბები (მემცენარეობა, მეცხოველეობა, ეთერზეთოვანი კულტურები). საშ. სკოლა, 2 ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პირველი მაისი** (1938-მდე ს ა ღ ვ ი ნ ე), სოფელი ზესტაფონის რ-ნში (სანახშირის სოფსაბჭო), მდ. ყვირილის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 240 მ, ზესტაფონიდან 5 კმ, შორაპნიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 1 კმ. წიფლავაკის ს. კიროვის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). საშ. სკოლა დაბა შორაპანში. ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**პირველი მაისი** (ყოფ. ს ა ღ ო რ ე თ ი), სოფელი აჭარის ასსრ ქედის რ-ნში, მდ. აჭარისწყლის მარჯვ. მხარეს, ბათუმი—ქედის საავტ. გზაზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. მ., ზედა აგარა, კოლოტაური, ქვედა აგარა). ზ. დ. 340 მ, ქედიდან 6 კმ, ბათუმიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 36 კმ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). დაწყ. და საშ. სკოლები, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), კავშირგაბმ. განყ-ბა. სოფლის მახლობლად დგას შუა საუკ. ციხე.

**პირველი მსოფლიო ომი 1914—1918,** იმპერიალისტური ომი უდიდეს კაპიტალისტურ სახელმწიფოთა ორ ჯგუფს შორის მსოფლიოს ხელახალი განაწილებისათვის. ერთი ჯგუფის ბირთვს შეადგენდა ცენტრ. სახელმწიფოთა ბლოკი (გერმანია, ავსტრია-უნგრეთი), მეორისას— ანტანტის ქვეყნები (ინგლისი, საფრანგეთი, რუსეთი). თავისი ხასიათით ეს ომი იყო უსამართლო, დამპყრობლური. მისი ატეხის მიზეზები, აგრეთვე ის, თუ რა მიზნებს ისახავდნენ ომის მონაწილენი შეპირობებული იყო კაპიტალიზმის განვითარების კანონზომიერებიდან გამომდინარე გარემოებებით. XXს. დასაწყისისათვის კაპიტალიზმი საბოლოოდ შევიდა თავისი განვითარების უმაღლეს სტადიაში — იმპერიალიზმის სტადი-

აში. იმპერიალიზმისათვის დამახასიათებელმა ეკონ. და პოლიტ. ცხოვრების უთანაბრო და ნახტომისებურმა განვითარებამ ძირითად კაპიტალ. ქვეყნებს შორის წონასწორობის დარღვევა გამოიწვია. ძალთა თანაფარდობაში მკვეთრი ცვლილებები მოხდა. ახ. ბაზრების, კოლონიების ხელში ჩაგდება შესაძლებელი გახდა მხოლოდ მსოფლიოს ძალმომრეობით გადანაწილების გზით, ომის გზით, რადგან ამ დროისათვის უდიდეს კაპიტალ. ქვეყნებს შორის მსოფლიოს ტერიტ. დანაწილება ძირითადად დამთავრებული იყო. კოლონიების უმეტეს ნაწილს ინგლისი და საფრანგეთი ფლობდნენ.

განსაკუთრებით მწვავედ ეჯახებოდა ერთმანეთს გერმ. და ინგლ. ინტერესები. განვითარების თავისებურებათა გამო გერმ. იმპერიალიზმს განსაკუთრებულად რეაქც. და აგრესიული სახე ჰქონდა, ამიტომაც იყო, რომ გერმანია ომის მოთავედ და უშუალო ამტეხადაც მოგვევლინა. უკვე 1890-იდან გერმ. საქონელმა უცხოეთის ბაზრებზე გააღწია და ინგლ. წარმოების უფრო ძვირი პროდუქცია შეავიწროვა. არსებით როლს თამაშობდა აგრეთვე წინააღმდეგობანი გერმანიასა და საფრანგეთს შორის. საფრ. ბურჟუაზია ვერ შერიგებოდა საფრ.-პრუსიის 1870—71 ომის შედეგებს და რევანშზე ოცნებობდა. მეორე მხრივ, გერმ. მონოპ. კაპიტალიზმი აშკარა ინტერესს იჩენდა საფრ. კოლონიების მიმართ, რასაც არ შეეძლო არ შეეშფოთებინა საფრ. მმართველი წრეები. რუსეთი ოსმ. დანაწილებას და ბოსფორისა და დარდანელის სრუტეების ხელში ჩაგდებას ესწრაფოდა. ბალკანეთშიც ეჯახებოდა რუს. და ავსტრ.-უნგრ. ინტერესები. ორივე სახელმწიფო ცდილობდა ევრ. სტრატეგიულად მნიშვნელოვან ამ რ-ნში გაბატონებას. ამას გარდა რუსეთს უნდოდა გალიცია წაერთმია ავსტრიისათვის. პ. მ. ო-ის მონაწილეთა შორის ზემოხსენებულ მთავარ წინააღმდეგობათა გარდა არსებობდა სხვა არანაკლებ მწვავე წინააღმდეგობები.

ცენტრ. სახელმწიფოთა დაჯგუფება გერმ. ხელმძღვანელობით ჩამოყალიბდა ჯერ კიდევ XIX ს. 70-იან წლებში. *რუსეთ-ოსმალეთის ომში* (1877—78) რუს. გამარჯვების შემდეგ, 1879 შეიქმნა ავსტრ.-გერმ. კავშირი, რ-ის მიზანი იყო წინ აღსდგომოდა რუს. მისწრაფებებს, გაეფართოებინა თავისი გავლენა დას-ში. 1882 ამ კავშირს შეუერთდა იტალია, რ-იც ცდილობდა ჩრდ. აფრიკის ფრანგ. ტერიტ. ხელში ჩაგდებას (იხ. *სამთა კავშირი 1882*). ამის საპირისპიროდ 1892 რუსეთი და საფრანგეთი შეთანხმდნენ შეემუშავებინათ სამხ. კონვენციის პროექტი, რ-იც გაითვალისწინებდა ერთობლივ საომარ მოქმედებას იმ შემთხვევაში, თუ ერთ-ერთ მათგანს თავს დაესხმოდა გერმანია ან სამთა კავშირის მონაწილე რომელიმე სახელმწიფო. ამას მოჰყვა ინგლ. და საფრ. დაახლოება, რაც დაგვირგვინდა 1904 ხელშეკრულებით. იგი ისტორიაში „ანტანტის“ ან „გულითადი თანხმობის“ („entente kordiale“) სახელითაა ცნობილი. 1907, მას შემდეგ, რაც რუსეთსა და ინგლისს შორის დაიდო შეთანხმება საურთიერთო ინტერესთა მოგვარების შესახებ, ფაქტობრივად დასრულდა სამი უძლიერესი სახელმწიფოს — ინგლ., საფრ. და რუს. კოალიციის ჩამოყალიბება. უაღრესად განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებზე ეკონომიკურად უფრო მძლავრ აშშ-ს იმედი ჰქონდა მეომარ მხარეთა დასუსტების შემდეგ თავისი მსოფლიო ბატონობა დაემყარებინა. იმპერიალ. ბურჟუაზია ომს ხალხთა მასებისაგან ფარულად ამზადებდა. მისი პროპაგანდა ავრცელებდა ყალბ ლოზუნგებს „სამშობლოს დაცვისა“ და „თავდაცვითი ომის“ შესახებ, აღვივებდა ნაციონალისტურ და შოვინისტურ განწყობილებებს, შუღლსა და სიძულვილს ხალხთა შორის. II ინტერნაციონალის პარტიათა ოპორტუნისტმა ლიდერებმა, რ-ებიც ომის წინ მისი გაჩაღების წინააღმდეგ გამოდიოდნენ, საქმით თავიანთ იმპერიალ. მთავრობებს დაუჭირეს მხარი. რუსი მენშევიკები და ესერები ქვეყნის შიგნით კლასობრივ ზავს აცხადებდნენ და სხვა ერების წინააღმდეგ ომს ქადაგებდნენ. ერთადერთი სწორი პოზიცია იმპერიალ. ომისადმი რუსეთში ეკავა ბოლშევიკურ პარტიას, რ-საც მსოფლიო პროლეტარიატის დიდი ბელადი ვ. ი. ლენინი ხელმძღვანელობდა. ბოლშევიკები მიუთითებდნენ, რომ ეს ომი იყო დამპყრობლური, მძარცველური. მათ წამოაყენეს იმპერიალ. ომის სამოქალაქო ომად გადაქცევის ლოზუნგი. იმპერიალიზმი ცდილობდა მსოფლიო ომის გაჩაღებით ძირი გამოეთხარა რევოლუციისათვის, ჩამოეშორებინა მუშები კლასობრივი ბრძოლისაგან, დამონებული ხალხები კი — ეროვნ.-განმათ. მოძრაობისაგან.

საერთო პოლიტ. მიზნების გათვალისწინებით ომის მონაწილეებმა შეიარაღებული ძალების გამოყენების ანუ ომის წარმართვის საკუთარი გეგმები შეიმუშავეს. ნიშანდობლივია, რომ ყველა გეგმა ითვალისწინებდა მოწინააღმდეგის განადგურებას ომის პირველსავე დღეებში. ომის დაწყების წინ ცენტრალური სახელმწიფოების ბლოკის შეიარაღებულ ძალებში იყო 4 მლნ. კაცი, 193 დივიზია, მ. შ. 171 ქვეითი და 22 ცხენოსანი. ანტანტის ჯარებში: 6 მლნ. კაცზე მეტი — 291 დივიზია, მ. შ. 241 ქვეითი, 50 ცხენოსანი. გერმანიამ დასავლეთში განალაგა 7 არმია, 86 ქვეითი და 10 ცხენოსანი დივიზიის შემადგენლობით— 1,6 მლნ. კაცი, საფრანგეთის, ინგლისისა და ბელგიის გაერთიანებული ჯარების 1,5 მლნ. წინააღმდეგ. აღმოსავლეთში გერმანიამ ერთი არმია გამოიყვანა — 15 ქვეითი და 1 ცხენოსანი დივიზია. ავსტრია-უნგრეთმა რუსეთის წინააღმდეგ განალაგა 4 არმია — 37 ქვეითი და 13 ცხენოსანი დივიზია. საფრანგეთმა გამოიყვანა 5 არმია — 75 ქვეითი და 10 ცხენოსანი დივიზია, სულ 1,3 მლნ. კაცი. ინგლისის საექსპედიციო არმია დაახლ. 80 ათას კაცს შეადგენდა— 4 ქვეითი და 1,5 ცხენოსანი დივიზია. ბელგიამ სულ 175 ათასი კაცი გამოიყვანა — 6 ქვეითი და 1 ცხენოსანი დივიზია. რუსეთმა ავსტრია-უნგრეთის წინააღმდეგ (სამხრეთ-დასავლეთი ფრონტი) დაძრა 4 არმია — 34,5 ქვეითი და 12,5 ცხენოსანი დივიზია, სულ 697 ათასი კაცი. გერმანიის ჯარებს კი (ჩრდილო-დასავლეთი ფრონტი) დაუპირისპირა 2 არმია — 19 ქვეითი და 8,5 ცხენოსანი დივიზია, სულ 381 ათასი კაცი. ომის დასაწყისში ანტანტის სამხედრო-საზღვაო ძალები დრედნოუტებისა და სახაზო კრეისერების რაოდენობით 1,5-ჯერ სჭარბობდნენ ცენტრალური სახელმწიფოებისას; 2,1-ჯერ კრეისერებით; 16-ჯერ ნაღმოსნებით; 3-ჯერ წყალქვეშა ნავებით.

დიდი სახელმწიფოები ესწრაფოდნენ ომის დაწყებას, მაგრამ ომისათვის მათი მზადების ტემპი სხვადასხვა იყო. ამიტომ, ვისაც თავი საკმარისად მომზადებულად მიაჩნდა, განსაკუთრებით ჩქარობდა დაეწყო ომი, რომ მოწინააღმდეგეს ვერ მოესწრო შეიარაღების განახლება.

იმპერიალისტები ხალხის თვალის ასახმელი საბაბის გარეშე მაინც ვერ ბედავდნენ ომის ატეხას. ასეთ საბაბად იქცა სერბიელი ნაციონალისტების მიერ 1914 წ. 28 ივნ. ავსტრიის ტახტის მემკვიდრის ერცჰერცოგ ფრანც-ფერდინანდის მოკვლა სარაევოში (ბოსნია). ვენასა და ბერლინს შორის ხანგრძლივი ურთიერთკონსულტაციების შემდეგ ავსტრ.-უნგრ. მთავრობამ 23 ივლ. სერბიის მთავრობას გადასცა ულტიმატუმი (რ-ის შესრულება აშკარად შეუძლებელი იყო). სერბიამ დახმარებისათვის მეფის რუსეთის მთავრობას მიმართა და მობილიზაციას შეუდგა. ავსტრია-უნგრეთის მთავრობამ 28 ივლ. ომი გამოუცხადა სერბიას. მოკავშირეთა ზემოქმედებას დაყოლილმა რუსეთმა ავსტრ.-უნგრ. აგრესიის პასუხად 29 ივლ. ნაწილობრივი, ხოლო 30 ივლ. საერთო მობილიზაცია გამოაცხადა. კაიზერის მთავრობამ დაუყოვნებლივ გამოიყენა ეს საბაბი და 31 ივლ., $24^{00}$ საათზე, რუსეთს ულტიმატუმი წაუყენა, რ-შიც მიუთითებდა, რომ, თუ 1—2 საათის განმავლობაში მობილიზაციას არ შეაჩერებდნენ, გერმანიაც გამოაცხადებდა მობილიზაციას. რუსეთმა უპასუხოდ დატოვა ეს ულტიმატუმი და არ შეაჩერა მობილიზაცია. 1 აგვ., 19 საათზე, გერმ. ელჩმა პეტროგრადში რუს. საგარეო საქმეთა სამინისტროს გადასცა ომის გამოცხადების ნოტა. ნოტაში გერმ. მთავრობა ომის გაჩაღების მთელ პასუხისმგებლობას რუსეთს აკისრებდა. 3 აგვ. გერმანიამ საფრანგეთს ომი გამოუცხადა. 4 აგვ. ინგლისმა გამოუცხადა ომი გერმანიას. 23 აგვ. იაპონია ჩაება ომში გერმანიასთან. 2 აგვ. ოსმალეთსა და გერმანიას შორის დაიდო საიდუმლო ხელშეკრულება კავშირის შესახებ. 29—30 ოქტ. გერმ.-ოსმ. ფლოტი დაესხა სევასტოპოლის, ოდესის, ფეოდოსიისა და ნოვოროსიისკის პორტებს. 2 ნოემბ. რუსეთმა ომი გამოუცხადა ოსმალეთს. 1914 წ. 3 ნოემბ. ამიერკავკასიაში საომარი მოქმედება დაიწყო. 1915 წ. 23 მაისს იტალია სამთა კავშირიდან გამოვიდა და ანტანტას მიემხრო. 1916 წ. 27 აგვ. ანტანტას მიემხრო რუმინეთიც. 1917 წ. 6 აგვ. ომში ჩაება აშშ. ავსტრია-უნგრეთმა რუსეთს ომი 1914 წ. 6 აგვ. გამოუცხადა, იაპონიას — 24 აგვ., ბელგიას — 27 აგვისტოს. ავსტრია-უნგრეთს კი ჩერნოგორიამ 1914 წ. 5 აგვ. გამოუცხადა ომი, საფრანგეთმა — 10 აგვ., ინგლისმა — 12 აგვისტოს. ამგვარად, მსოფლიოს ყველა ძირითადი სახელმწიფო იმპერიალ. ომში ჩაება.

**1914 კამპანია** დაიწყო გერმანელთა ჯარების შეტევით დას-ში. 2 აგვ. გერმანელებმა ნეიტრალური ლუქსემბურგის ტერიტ. დაიკავეს, 4 აგვ. ბელგიაში შეიჭრნენ. პირველი დიდი შეტაკებები გერმანელთა და ფრანგთა ჯარებს შორის მოხდა 20-იდან 27 აგვ-მდე. ისინი ისტორიაში შევიდნენ სასაზღვრო ბრძოლის (1914) სახელწოდებით. გერმანელებმა ფრონტის ჩრდილოეთის უბანზე ერთნახევარჯერ მეტი ქვეითი ჯარი, ხოლო ორჯერ მეტი არტილერია დააგროვეს, შეძლეს მოკავშირეთა წინააღმდეგობის გატეხა და უკუგდება. გერმ. სარდლობამ გადაწყვიტა, რომ ფრანგების არმიები უკვე განადგურდნენ, შესაძლებელი იყო მათი დევნა მცირე ძალებით და 3 კორპუსი და ერთი საკავალერიო დივიზია გააგზავნა აღმ. ფრონტზე. აღმ-ში ჯარების გადასროლით უკვე დასუსტებული მტერი იძულებული გახდა შეეჩერებინა ფრანგების დევნა. გერმანელთა ჯარებმა, რ-ებიც 21 აგვ-დან 5 სექტ-მდე უტევდნენ 230 *კმ* სიფართის ფრონტზე, 200—220 *კმ*-ზე წაიწიეს საფრანგეთის სიღრმეში. მათი შეტევის საშ. ტემპი დღეღამეში 13 *კმ* არ აღემატებოდა. 5 სექტ. საფრ. ნაწილების უეცარი დარტყმით გერმ. მარჯვ. ფლანგზე დაიწყო მოკავშირეთა საერთო შეტევა.

გერმანელები იძულებული გახდნენ ჯერ თავდაცვაზე გადასულიყვნენ, ხოლო შემდეგ დაეწყოთ უკან დახევა, რაც 15 სექტ-მდე გაგრძელდა. ამ პერიოდის ბრძოლები *მარნის ბრძოლის* (1914) სახელითაა ცნობილი. იგი კაიზერული გერმ. გეგმების ჩაფუშვის პროლოგი იყო. მარნის ბრძოლის შედეგზე დიდად იმოქმედა იმან, რომ აღმ-ში რუს. ჯარების მიერ დაწყებულმა შეტევამ მიიზიდა გერმანელთა ძალები. ამ პერიოდში აღმ. პრუსიაში რუს. ჯარების შეტევამ მოკავშირეები ფაქტობრივად იხსნა დამარცხებისაგან. მარნის ბრძოლის შემდეგ დას-ში დაიწყო ხანგრძლივი პოზიციური ომის პერიოდი. დასავლეთის 700 *კმ*-იანი ფრონტი სტაბილური გახდა.

საფრ. დაჟინებითი მოთხოვნით აღმ. ევრ. ფრონტზე რუს. ჯარები იძულებული

გახდნენ საჭირო ძალების თავმოყრის დამთავრებამდე დაეწყოთ საერთო შეტევა. რუს. სარდლობის ბრძანებით ჩრდ.-დას. ფრონტის ჯარები 17 აგვ. შეტევაზე გადავიდნენ აღმ. პრუსიაში, ხოლო სამხრ.-დას. ფრონტის ჯარები 18 აგვ. — გალიციაში. აღმოსავლეთ პრუსიის ოპერაციაში 1914 რუს. ჯარებმა გაანადგურეს გერმ. მე-8 არმია და დიდ მანძილზე წაიწიეს წინ. რუს. ჯარების მოქმედებამ აღმ. პრუსიაში გადამწყვეტი გავლენა მოახდინა 1914 კამპანიის შედეგებზე.

გალიციაში 18 აგვ-დან 21 სექტ-მდე ბრძოლებში (იხ. *გალიციის ბრძოლა 1914*) რუს. ჯარებმა ბრწყინვალე გამარჯვება მოიპოვეს ავსტრ.-უნგრ. შენაერთებზე. შეიქმნა ხელსაყრელი პირობები ავსტრ.-უნგრ. საბოლოოდ გასანადგურებლად და ომიდან გამოსათიშავად, მაგრამ მოკავშირეების მოთხოვნით, რუს. სარდლობამ დაიწყო ჯარების გადასროლა გალიციიდან შუა ვისლისა და ვარშავის რ-ნში. 28 სექტ.— 8 ნოემბ. მათ წარმატებით ჩაატარეს ვარშავა-ივანგოროდის ოპერაცია (1914) გერმ. ჯარების წინააღმდეგ. *ლოძის ოპერაცია 1914 წ.* 11-იდან 24 ნოემბრამდე გაგრძელდა და გერმანელთათვის უშედეგოდ დამთავრდა. ვერც რუს. ჯარებმა შეძლეს შეტევის განვითარება რეზერვებისა და სათანადო მომარაგების უქონლობის გამო.

კავკ. ფრონტზე საომარი მოქმედება 1914 წ. 3 ნოემბ. დაიწყო. რუს. ჯარების პირისპირ აქ ოსმ. მე-3 არმია იდგა. ომის პირველმა დღეებმა წარმატება რუს. კავკ. არმიას მოუტანა. მან შეძლო ხელთ ეგდო რიგი მნიშვნელოვანი პუნქტები არზრუმის მიმართულებით. შემდეგ თურქებმა რეზერვები შემოიკრიბეს და რუსებს უკან დაახევინეს, მაგრამ ცოტა ხნით. 1914 დეკ. ბოლოსა და 1915 იანვ. დამდეგს რუს. კავკ. არმიამ გადაჯგუფება მოახდინა და გამანადგურებელი დარტყმა მიაყენა თურქებს *სარიყამიშის ოპერაციის* (1914—15) მსვლელობისას. ოსმ. მე-3 არმიამ 90 ათ. კაცი დაკარგა. წარმატება არ ჰქონია არც ავსტრ.-უნგრ. არმიის შეტევას ბალკანეთში. 1914 კამპანიის დროს საომარი მოქმედება ზღვებზე ფაქტობრივად შეზღუდული იყო. რუს. ფლოტმა მტერს რიგისა და ფინ. ყურეები ჩაუკეტა.

ბალტიის ზღვაში ჩაძირულ მტრის ერთ-ერთ გემზე რუსმა მეზღვაურებმა გერმ. ფლოტის სრულიად საიდუმლო სასიგნალო წიგნებსა და საშიფრო ცხრილს მიაკვლიეს და შიფრები ინგლისელებსაც შეატყობინეს. ამან მოკავშირეებს საშუალება მისცა გერმანელთა ყველა რადიოგადაცემა გაეშიფრათ და უმნიშვნელოვანესი სადაზვერვო ცნობები მიეღოთ.

შავ ზღვაზე რუს. ფლოტმა აიძულა ოსმ. გემები ბოსფორისთვის შეეფარებინა თავი. ერთ-ერთი გადამწყვეტი ფაქტორი, რამაც განსაზღვრა 1914 კამპანიის ბედი, იყო რუს. არმიის მოქმედება. კრიტ. მომენტში აღმ-იდან შეტევით მან დას-ში გარდაუვალი განადგურებისაგან იხსნა მოკავშირეთა ჯარები. რუს. არმიამ ჩაშალა გერმ. გეგმები — ცალ-ცალკე დაემარცხებინა თავისი მოწინააღმდეგენი — და აიძულა იგი ორ ფრონტზე ეომა. 1914 კამპანიამ აშკარა გახადა სამხ. და პოლიტ. ხელმძღვანელთა შეცდომები, ახ. სიძნელეები წამოჭრა ყველა მეომარი ქვეყნის წინაშე. მაგრამ განსაკუთრებით მძიმე მდგომარეობა ემუქრებოდა მომავალში კაიზერულ გერმანიასა და მის მოკავშირეებს, რ-ებიც არ იყვნენ მზად ხანგრძლივი ომისათვის.

1915 კამპანიას არსებითი ცვლილებები არ მოუხდენია ომის დასრულების თვალსაზრისით. ინგლისმა და საფრანგეთმა გადაწყვიტეს სტრატეგიულ თავდაცვაზე გადასულიყვნენ. ძირითად ღონისძიებად მათ ომის გასაგრძელებლად საჭირო მატერ. საშუალებათა გეგმაზომიერი დაგროვება და რეზერვების მომზადება დაისახეს. მოკავშირეთა გეგმები ზოგიერთ ფრონტზე მხოლოდ პოზიციების გაუმჯობესებისათვის აუცილებელ ადგილ. მნიშვნელობის ცალკეულ ბრძოლებს ითვალისწინებდა. ამრიგად, ინგლისი და საფრანგეთი წინასწარი განზრახვით არღვევდნენ სამოკავშირეო მოვალეობას რუს. წინაშე, ამიტომ იგი იძულებული იყო მარტო ებრძოლა გერმ., ავსტრია-უნგრ. და ოსმ. ჯარების წინააღმდეგ. რუს. არმიებმა მნიშვნელოვანი ზარალი განიცადეს და მათ სხვებზე მეტად ესაჭიროებოდათ დასვენება, მაგრამ მოკავშირეთა ჩაგონებით რუს. სარდლობამ 1915-თვის შეტევითი ოპერაციები დაგეგმა გერმ. ძალების აღმ-ში მისაჯაჭვავად. 25 იანვრიდან 30 მარტამდე აღმ. პრუსიის ხელში ჩასაგდებად და ბერლინზე შემდგომი შეტევისათვის საჭირო პირობების შესაქმნელად რუს. ჯარებმა მძიმე ბრძოლები გადაიხადეს. ამის პარალელურად რუს. სარდლობამ კარპატებშიც წამოიწყო შეტევა ავსტრ.-უნგრ. და გერმ. ჯარების წინააღმდეგ. 22 მარტს ხანგრძლივი გარემოცვის შემდეგ რუს. ჯარებმა დაიკავეს ავსტრიის სიმაგრე პერემიშლი. სიმაგრის 120-ათასიანი გარნიზონი (900 ქვემეხით) რუსებს დანებდა. ძალზე დიდი ზარალისა და საარტ. ჭურვების, საჭურველის უკმარისობის გამო შეტევის შემდგომი განვითარება ვერ მოხერხდა. მარტის დამლევს რუს. ჯარები იძულებული გახდნენ სამხრ.-დას. ფრონტზე თავდაცვაზე გადასულიყვნენ. ამ პერიოდში რუს. სარდლობამ არაერთხელ მოსთხოვა მოკავშირეებს არ დაეშვათ დას. ფრონტიდან აღმ. ფრონტზე ჯარების გაძლიერებული გადმოსროლა. დას. ფრონტზე შეტევის წამოწყების ნაცვლად ინგლისმა და საფრანგეთმა მეორეხარისხოვან ფრონტებზე (დარდანელის, მესოპოტამიის, სუეცის არხის რ-ნებში) განახორციელეს ცალკეული ოპერაციები. 1915 მაისში გერმანიამ და ავსტრია-უნგრეთმა აღმ. ფრონტზე ჭარბი ძალები დააგროვეს და რუს. ჯარების წინააღმდეგ შეტევა დაიწყეს. რუს. ჯარები მარჯვედ იცავდნენ თავს, ახორციელებდნენ ხანმოკლე, მაგრამ გადამწყვეტ კონტრშეტევებს და მოწინააღმდეგეს საგრძნობ ზარალს აყენებდნენ. გერმანელებმა ვერ შეძლეს განევითარებინათ შეტევის დაგეგმილი ტემპები. რუსებმა ბრძოლების შემდეგ დათმეს ლვოვი და ვარშავა. 1915 შემოდგომიდან აღმ-ში საომარმა მოქმედებამ პოზიციური ხასიათი მიიღო.

1915 წ. 22 აგვ. ქ. იპრის (ბელგია) რ-ნში გერმანელებმა პირველად გამოიყენეს მომწამვლელი აირი — ქლორი. ფრონტის 10 *კმ* სიფართის უბანზე მოიწამლა 15 ათ. კაცი, აქედან 5 ათ. დაიღუპა.

1915 ბალკანეთში ცენტრ. სახელმწიფოთა წარმატების შედეგად გერმანიამ თავის მოკავშირე ოსმ. საზღვარზე უშუალო გასასვლელი მიიღო. ინგლისმა და საფრანგეთმა სალონიკის რ-ნში ჯარები გადმოსხეს და ბალკანეთში ახალი — სალონიკის— ფრონტი შექმნეს. დეკ-ში მოკავშირეებმა გადაწყვიტეს დარდანელში შეეწყვიტათ ოპერაცია და ჯარები გალიპოლის (გელიბოლუ) ნ.-კ-იდან სალონიკში გადაესროლათ. 1915 შაჰის მთავრობამ პროგერმანულად და პროთურქულად განწყობილ პოლიტ. მოღვაწეთა გავლენით მიიღო გადაწყვეტილება რუსეთისათვის მოეთხოვა ირანის ჩრდ. ოლქებიდან ჯარის გაყვანა. იმავე დროს ირან. ჟანდარმერიის სარდლობაში შეღწეულმა გერმ.-ოსმ. აგენტურამ გამოიყენა რუსეთიდან გამოქცეული ავსტრ. და გერმ. ტყვეები და შეიარაღებული გამოსვლები მოაწყო რუსების წინააღმდეგ. ამ გამოსვლებისათვის მხარდასაჭერად თურქებმა ვანისა და ურმიის ტბების რ-ნში რამდენიმე სამხ. შენაერთს მოუყარეს თავი, მაგრამ რუს. ჯარებმა დაასწრეს და ივლ.-აგვ-ში შეძლეს ოსმ. ჯარების დაჯგუფების განადგურება (იხ. *ალაშკერტის ოპერაცია 1915*). ამ ოპერაციის შემდეგ,1915 ნოემბერში, რუს. კავკ. არმიის სარდლობამ ირანში სპეც. საექსპედიციო კორპუსი გაგზავნა გენ. ნ. ბარათაშვილის (ბარათოვი) ხელმძღვანელობით რუს. წინააღმდეგ გამოსასვლელად გამზადებული ნაწილების გასანადგურებლად. საექსპედიციო კორპუსმა მოკლე ხანში შეძლო დასახული ამოცანის შესრულება. რუს. ჯარებმა დაიკავეს ქ-ები სავე, ყუმი, ავე და ჰამადანი. ამ ოპერაციის წყალობით უზრუნველყოფილ იქნა კავკ. ფრონტის მარცხ. ფლანგის უშიშროება. 1915 მეომარ სახელმწიფოთა ფლოტები გადამწყვეტ ბრძოლებში არ ჩაბმულან. 1915 კამპანია გერმ. იმპერიალიზმის გეგმების ჩაფუშვის ახალ ეტაპად იქცა. ყველა ფრონტზე სტაბილიზაცია მოხდა. ანტანტამ ეკონ. ბლოკადა გამოუცხადა გერმანიას. ორ ფრონტზე ბრძოლის საშიშროება თავიდან ვერ იქნა აცილებული. კავკ. ფრონტზე ჩაიშალა ანტანტის წინააღმდეგ ომში ირანისა და ავღანეთის ჩათრევის გერმ.-ოსმალ. გეგმები.

1916 კამპანია ცენტრ. სახელმწიფოთა ბლოკის გარდაუვალი განადგურების წინამორბედი იყო. გერმ. სარდლობა დარწმუნდა, რომ რუსეთს ომიდან ვერ გამოიყვანდა, ორ ფრონტზე ბრძოლისათვის კი ძალები არ ეყოფოდა, ამიტომ გადაწყვიტა ძირითადი საომარი მოქმედება ისევ დას-ში წარემართა. გერმანელებმა მიზნად დაისახეს გაერღვიათ ფრონტი, ზურგში მოჰქცეოდნენ საფრ. ჯარებს და ელვისებური დარტყმით გაენადგურებინათ. 1916 წ. 21 თებ. მათ ვერდენის რ-ნში წამოიწყეს შეტევა (იხ. *ვერდენის ოპერაცია 1916*). გააფთრებული ბრძოლების შემდეგ შეძლეს ადგილ-ადგილ შეევიწროებინათ ფრანგები, მაგრამ სასურველი შედეგი მაინც ვერ მიიღეს. ოქტ. და დეკ-ში საფრ. ჯარები გადავიდნენ კონტრ. შეტევაზე ვერდენთან და შეძლეს პირვანდელი მდგომარეობა აღედგინათ. დას. ფრონტზე 1916 ვერდენის ოპერაციასთან ერთად ერთ-ერთი მნიშვნელოვანი იყო სომის ოპერაცია, რ-იც ინგლ.-საფრ. გაერთ. ძალებმა ჩაატარეს 1 ივლისიდან 18 ნოემბრამდე. მართალია, მათ ვერ შეძლეს აქ ფრონტის გარღვევა და გადამწყვეტი გამარჯვების მოპოვება, მაგრამ ბრძოლამ, რ-ის დროსაც გერმ. ჯარები იძულებული გახდნენ 10 *კმ*-ით დაეხიათ უკან 35 *კმ* სიფართის ფრონტზე, აშკარა გახადა, რომ სტრატეგიული ინიციატივა ომში თანდათან ანტანტის მხარეზე გადადიოდა. სომის ოპერაციაში 1916 წ. 15 სექტ. პირველად გამოიყენეს ინგლისელების მიერ შექმნილი საბრძოლო მანქანები — ტანკები. 1916 წ. 15 მაისს ავსტრ.-უნგრ. ჯარებმა მოულოდნელი მასირებული დარტყმა განახორციელეს იტალიელების წინააღმდეგ ტრენტინოს რ-ნში: იტალიელებმა რამდენიმე დღის განმავლობაში 140 ათასამდე კაცი დაკარგეს მოკლულთა, დაჭრილთა და ტყვედ ჩავარდნილთა სახით. რუს. სარდლობამ შეასრულა სამოკავშირეო მოვალეობა და 4 ივნ. უბრძანა თავის ჯარებს სამხრ.-დას. მიმართულებით გადასულიყვნენ შეტევაზე. *ბრუსილოვის გარღვევის* სახელით ცნობილი რუს. ჯარების ეს ოპერაცია წარმატებით დასრულდა. მაგრამ მეზობელი არმიების პასიურობამ და რეზერვების უქონლობამ საშუალება არ მისცა შეტევაზე გადასულ რუს. ჯარებს განემტკიცებინათ წარმატება. ამის მიუხედავად, ბრუსილოვის გარღვევამ დიდი როლი ითამაშა ომის საერთო მსვლელობაზე. მდ. სომაზე მოკავშირეთა ოპერაციასთან ერთად იგი გარდატეხის მომენტად იქცა 1916 კამპანიაში. ანტანტას საშუალება მიეცა ახ. შეტევა მოემზადებინა დას-ში. რუს. ჯარების წარმატებებმა რუმინეთს ანტანტის მხარეზე ომში ჩაბმა გადააწყვეტინა. 1916 წ. 28 აგვ. მან ომი გამოუცხადა გერმანიას. კავკ. ფრონტზე რუსეთმა განავითარა შეტევა და კვლავ გამანადგურებელი დარტყმა მიაყენა ოსმალეთს. 16 თებ. რუსებმა არზრუმი

აიღეს, 18 აპრ. ტრაპიზონი. 31 მაისს — 1 ივნ. იუტლანდიის ნაპირებთან ერთ-ერთი უდიდესი საზღვაო ბრძოლა გაიმართა ინგლ. და გერმ. ფლოტების მთავარ ძალებს შორის. ბრძოლაში ინგლ. 139, ხოლო გერმ. 109 გემი მონაწილეობდა. ინგლისელებმა 14 გემი დაკარგეს, გერმანელებმა — 11. ვერც ერთმა მხარემ ვერ მიაღწია გადამწყვეტ გამარჯვებას. 1916 კამპანია დამთავრდა ანტანტის ქვეყნების სასარგებლოდ, რ-თა მხარეზე საბოლოოდ გადავიდა სტრატეგიული ინიციატივა. ანტანტის ძალების უპირატესობა მეტი სიცხადით გამომჟღავნდა. 1916 კამპანიის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი პოლიტ. შედეგი მასების რევ. განწყობილების საყოველთაო ზრდა იყო. იმპერიალ. ქვეყნების მთავრობებმა ომის მალე დამთავრებაზე დაიწყეს ფიქრი. 1916 ბოლოს მეფის მთავრობა მზად იყო მოლაპარაკება დაეწყო გერმანიასთან სეპარატული ზავის თაობაზე. გერმ. მთავრობამ, თავის მხრივ, საზავო ხელშეკრულების დადების წინადადებით მიმართა ანტანტას, მაგრამ მის მიერ წამოყენებული წინადადებები არ შეესაბამებოდა 1916 ბოლოსათვის არსებულ ძალთა თანაფარდობას და ანტანტა არ დაეთანხმა.

**1917 კამპანია** მიმდინარეობდა რუსეთში მომხდარი თებ. ბურჟ.-დემოკრ. რევ. და დიდი ოქტ. სოციალ. რევ. პირობებში. ომით გამოწვეული უზარმაზარი მსხვერპლი, სამეურნეო რღვევა, შიმშილი და გალატაკება მძიმე ტვირთად დააწვა ყოველი მეომარი ქვეყნის ხალხს. იმპერიალ. ქვეყნების მმართველი წრეები ხალხების სურვილის საწინააღმდეგოდ ომის დამთავრებას არ აპირებდნენ. 1917 დამდეგისათვის ანტანტის სტრატეგიული მდგომარეობა უკეთესი იყო, ვიდრე ცენტრ. ქვეყნებისა. ხანგრძლივმა ომმა, რ-ისაც ასე ეშინოდათ გერმ. სტრატეგებს, საბოლოოდ მაინც შედეგი გამოიღო — ძალთა პირვანდელი თანაფარდობა მკვეთრად შეიცვალა. ანტანტას ყველა ფრონტზე ამჯერად 425 დივიზია (21 მლნ. კაცი) ჰყავდა ცენტრ. ქვეყნების 331 დივიზიის (10 მლნ. კაცი) წინააღმდეგ. დას. ფრონტზე მოკავშირეებს 24 ათ. ქვემეხი ჰქონდათ, გერმანელებს — 18 ათ. ამას გარდა ანტანტას ჰქონდა მეტი თვითმფრინავი და ტანკი. 1917 წ. 6 აპრ. ომში ანტანტის მხარეზე ჩაება აშშ, რ-საც ზოგიერთი სხვა სახელმწიფოც მიჰყვა. 1917 ომში უკვე 29 სახელმწიფო მონაწილეობდა, აქედან 25 — ანტანტის მხარეზე. გერმ. სარდლობა იძულებული გახდა სტრატეგიულ თავდაცვაზე გადასულიყო. მან ჯარები ზიგფრიდისა და ჰინდენბურგის წინასწარ მომზადებულ თავდაცვით პოზიციებზე გადაიყვანა და ძალები მტრის გადამწყვეტი შეტევის მოსაგერიებლად გადააჯგუფა. ასეთი შეტევის განხორციელება მართლაც იყო ანტანტის 1917 გეგმებში.

მოკავშირეთა გადაწყვეტილების თანახმად, რუს. ჯარებმა 1917 პირველი შეტევა ქ. მიტავის (ახლანდ. ელგავა) რ-ნში წამოიწყეს. ბრძოლების შედეგად (5—11 იანვ.) გერმანელები მხოლოდ 6 *კმ*-ზე უკუაგდეს, ფრონტის ვიწრო უბანზე შემდგომ წინსვლას გერმ. ჯარების წინააღმდეგობაზე მეტად იმან შეუშალა ხელი, რომ რუს ჯარისკაცებს აღარ სურდათ ომი. მიტავის ოპერაციის დროს იფეთქა ციმბ. მე-2 კორპ. მე-5 დივიზიის მე-17 მსროლელთა პოლკის ჯარისკაცთა ცნობილმა აჯანყებამ. აჯანყება ჩააქრეს, მაგრამ მისი ამბავი მთელ ფრონტს მოედო. ზურგში ამ დროს საგაფიცვო ბრძოლა ჩაღდებოდა. ახლოვდებოდა რევოლუცია. 1917 წ. 27 თებ. (12 მარტს) გაიმარჯვა თებ. ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციამ. თვითმპყრობელობა დაემხო, ხელისუფლება ბურჟ. დროებითმა მთავრობამ აიღო, რ-იც ომის გაგრძელებას აპირებდა. 1917 აპრ.-მაისში მოკავშირეებმა დას-ში წამოიწყეს შეტევა, რ-ის გეგმა საფრ. არმიის ახ. სარდალმა გენ. ნიველმა შეიმუშავა. ნიველის ოპერაციას უნდა მოჰყოლოდა რეიმსსა და სუასონს შორის გერმ. ფრონტის გარღვევა, მაგრამ მოკავშირეთა გეგმა ჩაიშალა. ბრძოლებში მათ 200 ათ-ზე მეტი კაცი დაკარგეს, ამიტომ ოპერაციას „ნიველის სასაკლაო“ შეარქვა ხალხმა. დიდმა ზარალმა და დაღლილობამ საფრ. ჯარებში აშკარა მღელვარება გამოიწვია. ჯარისკაცები გამოდიოდნენ ლოზუნგებით: „ძირს ომი!“, „ძირს პუანკარეს მთავრობა!“ „ძირს სისხლიანი სასაკლაო!“ ფრანგ ჯარისკაცებს აკლდათ რევ. ხელმძღვანელობა, ამიტომ მათი გამოსვლები სწრაფად ჩაახშეს. 1917 გაზაფხულის მარცხის შემდეგ ინგლ.-საფრ. სარდლობამ დიდი შეტევითი ოპერაციების ჩატარების გეგმებზე უარი თქვა. დროებითმა მთავრობამ ინგლ., საფრ. და აშშ-ის დაჟინებითი მოთხოვნით 1917 ზაფხულისათვის დაგეგმა რუს. ჯარების ახ. შეტევა ლვოვის, დობრუჯის, მოლოდეჩნოვილნოსა და რიგის მიმართულებით. შეტევის წინ მოწინავე ნაწილებში ესერ-მენშევიკი აგიტატორები დააგზავნეს. ისინი „სამშობლოს ხსნისათვის“ შეტევის აუცილებლობას უქადაგებდნენ ჯარისკაცებს. რუს. სარდლობამ ნაჩქარევად გადააჯგუფა ძალები და სამხრ.-დას., ფრონტზე შეტევის ბრძანება გასცა. შეტევა უშედეგოდ დამთავრდა. რუს. ჯარისკაცებს არ სურდათ ეომათ ექსპლოატატორთა კლასის ინტერესებისათვის. სექტ.-ოქტ. გერმ. ჯარები შეტევაზე გადავიდნენ ჩრდ.-დას. ფრონტზე. მათ დაიკავეს რიგა და მოონზუნდის არქ. რამდენიმე კუნძული, რ-ებიც რიგის ყურეს იფარავდა (იხ. *მოონზუნდის ოპერაცია 1917*). სხვა ფრონტებზე, მ. შ. კავკასიაშიც, მთელი წლის განმავლობაში ადგილ. მნიშვნელობის ბრძოლები იყო.

1917 წ. 7 ნოემბ. (25 ოქტ.) მოხდა დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუცია. საბჭ. ხელისუფლების ერთ-ერთი პირველი აქტი იყო დეკრეტი ზავის შესახებ, რ-იც ვ. ი. ლენინმა შეიმუშავა. დეკრეტი მოუწოდებდა ყველა ხალხსა და მთავრობას ბოლო მოეღოთ ომისათვის და დაედოთ უანექსიო და უკონტრიბუციო ზავი. ლენინურმა ზავის დეკრეტმა უდიდესი ზემოქმედება იქონია ერებზე და უდიდესი ისტ. მნიშვნელობა მოიპოვა. ანტანტის ქვეყნების მთავრობებმა უგულებელყვეს ზავის დეკრეტი, განაგრძობდნენ იმპერიალ. ომს და ამასთან გაფაციცებით ემზადებოდნენ რუსეთში საბჭ. ხელისუფლების წინააღმდეგ საბრძოლველად. საბჭ. მთავრობამ მიაღწია იმას, რომ გერმანიასა და მის მოკავშირეებთან დაიწყო მოლაპარაკება 1917 წ. 3 დეკ. ქ. ბრესტ-ლიტოვსკში (ახლანდ. ბრესტი). წინასწარ შეთანხმებას 10-დღიანი დაზავების შესახებ ხელი მოაწერეს 5 დეკ., 15 დეკ. დაზავების ვადა კიდევ 28 დღით გააგრძელეს (17 დეკ. — 1918 წ. 14 იანვ.). ამას მოჰყვა ქ. ერზინჯანში (ოსმალეთი) რუმინ.-ოსმ. ფრონტზე დაზავების შესახებ შეთანხმების დადება 1917 წ. 18 დეკ. ამგვარად, აღმ. ფრონტზე 3 წლის ომის შემდეგ პირველად დაისადგურა სიჩუმემ. იმპერიალისტები ცდილობდნენ არ გაემხილათ თავიანთი ხალხებისთვის რუს. ფრონტზე დაზავების ამბავი, მაგრამ ეს ცნობა მაინც აღწევდა მეომარი ქვეყნების ხალხებამდე, არმიებამდე, აძლიერებდა მშვიდობისაკენ საყოველთაო მისწრაფებას. საომარი მოქმედებანი ზღვაზე 1917 გერმანიამ წყალქვეშა ომის გაძლიერების ნიშნით წარმართა. ანტანტის ქვეყნების საპასუხო ღონისძიებების შედეგად წლის ბოლოსათვის წყალქვეშა ომი შენელდა.

1917 კამპანიის შედეგებმა ცხადი გახადა, რომ ანტანტის ქვეყნების იმედები ომის დამთავრების შესახებ არ გამართლდა, მათ ვერც წლის დასაწყისში დასახულ სტრატეგიულ მიზნებს მიაღწიეს. გადამწყვეტი როლი ამაში ითამაშა ჯერ რუს. თვითმპყრობელობის დამხობამ, შემდეგ კი დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვებამ, რევ. და ომის საწინააღმდეგო მოძრაობის გაძლიერებამ ჯარებსა და ზურგში, აგრეთვე ცენტრ. ქვეყნების ბლოკის წინააღმდეგ ერთიანი კოორდინირებული სამოქმედო გეგმის უქონლობამ. ფრონტების მდგომარეობა ძირითადად არ შეცვლილა. ცენტრ. სახელმწიფოებმა შეძლეს ანტანტას დარტყმების მოგერიება, მაგრამ ამას დიდძალი მსხვერპლი და მატერ. ზარალი მოჰყვა. მათი სამხ.-პოლიტ. მდგომარეობა 1917 კამპანიის შემდეგ საგრძნობლად გაუარესდა.

**1918 კამპანია** დაიწყო ცენტრ. სახელმწიფოთა ბლოკის სამხ., პოლიტ. და ეკონ. მდგომარეობის მკვეთრი გაუარესების პირობებში. ომის საწინააღმდეგო, რევ. განწყობილებები თანდათან ფართოდ ედებოდა ხანგრძლივი ომისაგან დაქანცულ ჯარისკაცთა მასებს. პირველი წლების შოვინისტურმა გაბრუებამ გადაიარა. ჯარების ბრძოლისუნარიანობა დაეცა. მეურნ. მილიტარიზაციამ გერმ. ეკონომიკა კატასტროფის წინაშე დააყენა. უკვე 1918 დასაწყისში გერმანიას არ ჰყოფნიდა სურსათი, ნედლეული. ოკუპირებულ ტერიტორიაზე მოპოვებული დოვლათი არმიის საჭიროებასაც კი ვერ აკმაყოფილებდა. მეურნ. მდგომარეობას თავისი დაღი დაასვა ადამიანთა რეზერვების დაშრეტამ. გერმ. მოკავშირეები უარეს მდგომარეობაში იყვნენ. ანტანტის ქვეყნებმა კი აშშ-ის ომში ჩაბმის შედეგად ადამიანთა რესურსებისა და სამხ. ტექ. შევსების ახ. შესაძლებლობა მიიღეს. იმპერიალ. რეაქციის კარნახით გერმ. ჯარებმა დაარღვიეს საბჭ. მთავრობასთან დადებული დაზავების პირობები და 1918 წ. 18 თებ. რუს. ფრონტზე შეტევა დაიწყეს. იმ დროისათვის რეგულარული ჯარები საბჭ. სახელმწიფოს ჯერ კიდევ არ გააჩნდა, ომისაგან დაქანცული რუს. ძვ. არმიას, მეფის ოფიცრებით სათავეში, კი ძალა აღარ ჰყოფნიდა გადამწყვეტი ბრძოლა გაემართა მტრისათვის. წარმატებისაგან გაბრუებული გერმ. იმპერიალისტები უკვე დღედღეზე ელოდნენ ოქტ. რევ. აკვნის — პეტროგრადის — ხელში ჩაგდებასა და საბჭ. სახელმწიფოს მოსპობას. რუს. რევ. მუშებმა და გლეხებმა კომპარტიის ხელმძღვანელობით შეძლეს მოკლე დროში შეექმნათ ბრძოლისუნარიანი არმია და უზრუნველეყოთ ქვეყნის თავდაცვა. ფსკოვისა და ნარვის მისადგომებთან 23 თებ. ბრძოლებში ახლადშექმნილი წითელი არმიის ნაწილებმა გადამწყვეტი წინააღმდეგობა გაუწიეს მტერს. ეს დღე წითელი არმიის დაბადების თარიღად არის მიჩნეული. როდესაც დარწმუნდნენ, რომ საბჭ. რესპუბლიკას შეიარაღებული ძალით ვერ მოსპობდნენ, გერმ. მმართველი წრეები დათანხმდნენ განეგრძოთ მოლაპარაკება საბჭ. მთავრობასთან. იმის მიუხედავად, რომ ცენტრ. სახელმწიფოთა მიერ წამოყენებული პირობები მძიმე იყო, საბჭ. დელეგაციამ 1918 წ. 3 მარტს ხელი მოაწერა *ბრესტის ზავს*. რუს მშრომელებმა მიიღეს დიდი ხნის საოცნებო მშვიდობა, მათ საშუალება მიეცათ შესდგომოდნენ ქვეყნის სოციალ. გარდაქმნას, ძალა მოეკრიბათ თავდაცვის უზრუნველსაყოფად.

1918 მარტში გერმანიამ დაძაბა მთელი თავისი ძალები და დას-ში შეტევა წამოიწყო. სარდლობა მიზნად ისახავდა აშშ-ის ჯარების მოსვლამდე გაენადგურებინა საფრ. და ინგლ. ჯარები. მარტ-ივლისის განმავლობაში ჩატარებული ოთხი ოპერაცია, რ-ებშიც დიდი საბრძოლო ტექნიკა და ცოცხალი ძალა მონაწილეობდა, პანგერმანულმა პრესამ ძლევამოსილ კაიზერულ ბრძოლად მონათლა, რაც სინამდვილეს არ შეესაბამება. პიკარდიაში ჩატარებული პირველი ოპერაციის (21 მარტი — 4 აპრ.) შედეგად გერმანელებმა შეძლეს მხოლოდ ზოგიერთ უბანზე შეჭრილიყვნენ 50—60 *კმ*-ზე. მეორე, ფლანდრიის ოპერაციაში (9 აპრ. — 1 მაისი), გერმ. 40 დივიზია

დაესხა მოკავშირეთა პოზიციებს და მხოლოდ უმნიშვნელო პოზიციურ უპირატესობას მიაღწიეს. მესამე შეტევა (27 მაისი—5 ივნ.) ნუაიონ-რეიმსის რ-ნში ჩატარდა. შედეგი მხოლოდ წმინდა ტაქტიკური წარმატება იყო. მოკავშირეებმა ამ რ-ნშიც 60 *კმ*-ზე დაიხიეს უკან. 15 ივლ. გერმ. სარდლობამ მეოთხე შეტევა დაიწყო და ომისაგან ილაჯწართმეული ჯარები ბრძოლაში გარეკა. ბრძოლა მდ. მარნის ნაპირას, შატო-ტიერის რ-ნში გაიმართა. შეტევა შეაჩერეს. ახ. შეტევისათვის საჭირო ძალები კი გერმანიას არ გააჩნდა.

18 ივლ. ფრონტის მარნისა და ენის შუამდინარეთის უბანზე, ვილარ-კოტრეს რ-ნში, საფრ. არმია კონტრიერიშზე გადავიდა. გერმანელები იძულებული გახდნენ მდ. ენის იქით დაეხიათ. 8 აგვ. ანტანტამ საერთო შეტევა განავითარა და ქ. ამიენთან გერმ. თავდაცვის ხაზი გაარღვია. გერმანელებმა დიდძალი ცოცხალი ძალა და საჭურველი დაკარგეს (იხ. *ამიენის ოპერაცია 1918*). გერმ. ფრონტი გატყდა. დადგა დას. ევროპის საომარ ასპარეზზე გადამწყვეტი გარდატეხის პერიოდი.

26 სექტ. მოკავშირეთა ჯარები ფართო შეტევაზე გადავიდნენ. გერმანელებმა საერთო უკანდახევა დაიწყეს და მალე დატოვეს ოკუპირებული ტერიტორიები. ამას მოჰყვა მოკავშირეთა ზედიზედ დაკარგვა. 29 სექტ. ბულგარეთი დანებდა, 30 ოქტ. — ოსმალეთი, 3 ნოემბ. კაპიტულაცია გამოაცხადა ავსტრია-უნგრეთმა, 11 ნოემბ. კი გერმანიამაც შეწყვიტა წინააღმდეგობა. ამგვარად, პ. მ. ო. დამთავრდა ცენტრ. სახელმწიფოთა ბლოკის დამარცხებითა და კაპიტულაციით და ანტანტის ქვეყნების გამარჯვებით.

პ. მ. ო-მა ისტორიაში მანამდე არნახული მსხვერპლი, ნგრევა და გაპარტახება მოუტანა კაცობრიობას. მოკლულ იქნა და ჭრილობებისაგან დაიღუპა 10 მლნ. კაცი, ამდენივე დაიღუპა შიმშილისა და ეპიდემიებისაგან, დაიჭრა 20 მლნ. კაცი, აქედან 3,5 მლნ. დასახიჩრდა. მატერ. ზარალმა 58 მლრდ. ოქროს მანეთს მიაღწია. ომმა სამხ. მრეწველობის არნახული ზრდა გამოიწვია. საჭირო გახდა მეომარი ქვეყნების მთელი ეკონომიკის სამხ. რელსებზე გადაყვანა. თუ ომის დასაწყისში გერმანიას, საფრანგეთს, ინგლისს, რუსეთსა და იტალიას ერთად 20 ათ. მსუბუქი და 4,4 ათ. მძიმე ქვემეხი ჰქონდა, ომის ბოლოს ამ როცხვმა შესაბამისად 47 ათ. და 27 ათ. მიაღწია. თვითმფრინავების რაოდენობა 600-იდან 50 ათასამდე გაიზარდა. 1916 სექტ. სულ 49 ტანკი იყო, ომის ბოლოს — 9 ათასი. ტყვიამფრქვევების რაოდენობა 10—20-ჯერ გაიზარდა. ამასთანავე, ომს მოჰყვა სარკინიგზო და საავტ. ტრანსპორტის, სატელეგრაფო, სატელეფონო და რადიოკავშირის, საფორტიფიკაციო ტექ. და ქიმ. მრეწვ. განვითარება. განუზომლად გაიზარდა ომში გამარჯვებისათვის ეკონ. და პოლიტ. ფაქტორების მნიშვნელობა.

პ. მ. ო-ის ბოლოს ომში ჩაბმული იყო 33 სახელმწიფო (1,5 მლრდ. სული მოსახლეობა). ომის განმავლობაში ჯარში გაიწვიეს დაახლ. 74 მლნ. კაცი, აქედან 48 მლნ. — ანტანტის ქვეყნებში, 25 მლნ-ზე მეტი — ცენტრ. სახელმწიფოების ბლოკში.

პ. მ. ო-ის დროს თვისებრივი ცვლილებები მოხდა სამხ. საქმეში, საომარ მოქმედებათა და საერთოდ, ომის წარმართვის ფორმებსა და ხერხებში.

დიდი არმიების შექმნის აუცილებლობამ, ზურგის, როგორც ფრონტის ცოცხალი ძალითა და ტექნიკით მომარაგების წყაროს მნიშვნელობის ზრდამ, გამოიწვია ომის სფეროში ხალხთა ფართო მასების ჩაბმა, ამან კი, თავის მხრივ, წინა პლანზე დააყენა მორალურ-პოლიტ. და სოც.-ეკონ. ფაქტორების მნიშვნელობა. პ. მ. ო-ის შედეგებმა ვერ დააკმაყოფილა გამარჯვებულნი და მით უმეტეს — დამარცხებულნი. ომის გამომწვევი წინააღმდეგობები გადაუჭრელი დარჩა. მსოფლიო ომის ხანძრის გამჩაღებელთა მოლოდინის საწინააღმდეგოდ, ომს შედეგად კაპიტალ. ქვეყნების ერთი ბლოკის გამარჯვება და განუყოფელი მსოფლიო ბატონობა კი არ მოჰყვა, არამედ იმპერიალიზმის ფრონტის გარღვევა მის ყველაზე სუსტ ადგილას — რუსეთში, დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვება და მსოფლიოში პირველი მუშურ-გლეხური სახელმწიფოს შექმნა, მსოფლიოს გათიშვა ორ მოწინააღმდეგე — სოციალ. და კაპიტალ. სისტემად და ამის ნიადაგზე კაპიტალიზმის საერთო კრიზისის გაჩენა.

პ. მ. ო-მა გაამწვავა კაპიტალიზმის ყველა წინააღმდეგობა, გამოიწვია რევ. და ეროვნ.-გამათ. მოძრაობის ალმავლობა. რუს. მუშებისა და გლეხების მაგალითით შთაგონებული ევრ., აზიის, აფრ. მთელი რიგი ქვეყნების მასები აღდგნენ თავიანთი მჩაგვრელების წინააღმდეგ საბრძოლველად. ოქტ. რევოლუციამ უდიდესი გავლენა მოახდინა მსოფლიო რევ. პროცესის განვითარებაზე. პ. მ. ო-ის დამთავრების შემდეგ დადებულმა საზავო ხელშეკრულებებმა იურიდიულად გააფორმეს მსოფლიოს ტერიტ. დანაწილება და ისინი თმთავითვე იქცნენ ცალკეულ სახელმწიფოთა და სახელმწიფოთა ჯგუფებს შორის ახ. წინააღმდეგობის წარმოშობისა თუ ძველის გაღრმავების მიზეზად. 1919 წ. 28 ივნ. დაიდო *ვერსალის საზავო ხელშეკრულება* გერმანიასთან. 1919 წ. 10 სექტ. ხელმოწერილ იქნა *სენ-ჟერმენის საზავო ხელშეკრულება* ავსტრიასთან. 1919 წ. 27 ნოემბ. ბულგარეთთან დაიდო ნაისის საზავო ხელშეკრულება. 1920 წ. 4 ივნ. ხელი მოაწერეს *ტრიანონის საზავო ხელშეკრულებას* უნგრეთთან. 1920 წ. 10 აგვ. ოსმალეთთან დაიდო *სევრის საზავო ხელშეკრულება*. პ. მ. ო-ის დამთავრების შემდეგ დადებულ საზავო ხელშეკრულებათა სისტემა არა მარტო ინარჩუნებდა კაპიტალ. სამყაროს არსებულ წინააღმდეგობებს, არამედ ხელს უწყობდა მათ გაღრმავებას. ამასთან იგი ახ. მსოფლიო ომის საშიშროების ჩანასახიც იყო.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21, გვ. 1—6; **В е р ж х о в с к и й Д. В., Л я х о в В. Ф., Первая мировая война 1914—1918, М., 1964; К о р с у н Н. Г., Первая мировая война на Кавказском фронте, М., 1946.** *გ. ფიფია.*

**„პირველი ნაბიჯი“,** ქართული ალმანახი, მოსწავლე ახალგაზრდობის ეროვნული მიმართულების გამოცემა. გამოდიოდა თბილისში 1909. გამომცემელი — კ. კაპანაძე. გამოიცა ორი ნომერი; იყო *„მოწაფისა“* და „მოწაფის ჩანგის“ გაგრძელება. ალმანახში დაბეჭდილია ლექსები, მოთხრობები, წერილები. თანამშრომლობდნენ ვაჟა-ფშაველა, ა. აბაშელი, გ. ტაბიძე, კ. გამსახურდია, დ. ჩხეიძე, ი. მჭედლიშვილი, ვ. ეგნატაშვილი, ქ. რაჭველიშვილი, ნ. წინამძღვრიშვილი და ი. გვანცელაძე. *ი. ლორთქიფანიძე.*

**„პირველი ნაბიჯი“,** ქართული ყოველკვირეული პოლიტიკური და ლიტერატურული ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1917—18; № 3-იდან — მუშათა სოციალ.-დემოკრ. ჟურნალი. გამოცემა მიზნად ისახავდა მუშათა კლასის ინტერესების დაცვას, მათ პოლიტ. და ეკონ. გათვითცნობიერებას. იბეჭდებოდა მრავალფეროვანი მასალა: „ომი და რევოლუცია“, „მუშათა პრესა“, „რუსეთის დიდი რევოლუცია“, „რევოლუცია ჩვენში“ და სხვ. თანამშრომლობდნენ ი. ყაჭეიშვილი, ს. ირემაშვილი, რ. ჯიბლაძე, ს. კალანდაძე, ს. აბაშელი, დ. თურდოსპირელი, ს. თავაძე, ვ. მიქაძე, გ. კვარაცხელია და სხვ. რედ.-გამომცემელი — ა. მეტრეველი, შემდეგ — სარედაქციო კოლეგია. *ი. ლორთქიფანიძე.*

**პირველი ნოსირი,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ძველი სენაკის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ-ების ტეხურისა და აბაშის შუამდინარეთში. ზ. დ. 30 *მ*, ცხაკაიადან 7 *კმ*. ძველი სენაკის მეღორეობის სანაშენე საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. მეორე ნოსირში (1,5 *კმ*). ბ-კა, კლუბი, საფერშლო-სამეანო პუნქტი, ფოსტა.

**პირველი ობჩა,** სოფელი მაიაკოვსკის რ-ნში, მდ. ხანისწყლის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭო. ზ. დ. 240 *მ*, მაიაკოვსკიდან 8 *კმ*, ზესტაფონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 17 *კმ*. გ. დიმიტროვისა და კ. მარქსის სახ. კოლ-ბები (მევენახეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. და საშ. სკოლები, საბავშვო ბაღი, 2 ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პირველი ონტოფო** (ყოფ. ბ ა რ ბ ა ლ ე ს კ ა რ ი), სოფელი აბაშის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ნოღელის (რიონის მარჯვ. შენაკადი) ნაპირას. ონტოფოს სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. ო., ეწერი, მეორე ონტოფო). ზ. დ. 38 *მ*, აბაშიდან 8 *კმ*. ონტოფოს კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პირველი ოტობაია** (ყოფ. ქ ვ ი შ ო ნ ა), სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ენგურის მარჯვ. მხარეს. ოტობაიის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. ო., ვეშკუდელი, ზარწუფა, მეორე ოტობაია, ოკვინორე, რამი, ქვიშონა). ზ. დ. 5 *მ*, გალიდან 31 *კმ*. ოტობაიის მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პირველი ოხურეი,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე. ოხურეის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. ო., აყვარაში, ილორგანი, მეორე ოხურეი). ზ. დ. 50 *მ*, ოჩამჩირიდან 17 *კმ*. შოთა რუსთაველის სახ. ოხურეის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი.

**პირველი სასიგნალო სისტემა,** პირობითრეფლექსური კავშირების სისტემა, რ-იც ადამიანისა და ცხოველთა თავის ტვინში წარმოიქმნება რეცეპტორებზე გარეგანი და შინაგანი გამღიზიანებლების ზემოქმედებით. პ. ს. ს. შეგრძნებებისა და აღქმის სახით ობიექტური რეალობის უშუალო ასახვის საფუძველია. ტერმ. „პ. ს. ს.“ შემოიღო ი. *პავლოვმა* 1932. ამ სისტემის მიხედვით, ინფორმაციას გარე სამყაროს შესახებ ცხოველი ღებულობს გაღიზიანებებით (და მათი კვალით დიდ ჰემისფეროებში), რ-ებიც ზემოქმედებენ უშუალოდ მხედველობის, სმენის, ყნოსვისა და სხვა რეცეპტორებზე. ადამიანსა და ცხოველებს მსგავსი პ. ს. ს. აქვთ, მაგრამ შრომით და საზ. საქმიანობის პროცესში ადამიანს პ. ს. ს-ზე დაყრდნობით გაუჩნდა მისთვის სპეციფ. ასახვის ფორმა — მეტყველებითი სიგნალების სისტემა — *მეორე სასიგნალო სისტემა*. ადამიანის ორივე სასიგნალო სისტემა, მიუხედავად თვისობრივი განსხვავებისა, მჭიდრო ურთიერთკავშირში და მთლიანობაში ფუნქციონირებს. *თ. ნანეიშვილი.*

**პირველი სვირი,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში, მდ. ყვირილის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭო. ზ. დ. 230 *მ*, ზესტაფონიდან 7 *კმ*, არგვეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 4 *კმ*. სვირის სანერგე საბჭ. მეურნ., ღვინის ქ-ნა. რვაწლ. და საშ. სკოლები, 4 საბავშვო ბაღი, 2 ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**„პირველი ტალღა“,** ქართული ალმანახი, ქართველი პროგრესული მოსწავლე ახალგაზრდობის ყოველკვირეული სურათებიანი გამოცემა. გამოდიოდა თბილისში 1909. გამოიცა 2 ნომერი (ნოემბ.-დეკ.). გამომცემელი — ს. გურგენიძე.

**პირველი ტოლა,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ხვანჭკარის სოფსაბჭო), მდების რიონისა და ასკისწყლის შესართავთან. ზ. დ. 700 *მ*, ამბროლაურიდან 17 *კმ*. ხვან-


პირველყოფილი ხელოვნება. „ქალი კათხით“. რელიეფი (ლოსელი, ზემო პირენეების დეპარტამენტი, საფრანგეთი). კირქვა. ზედა პალეოლითი. ნატიფი ხელოვნების მუზეუმი. ბორდო.

ჭკარის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. მეორე ტოლაში (2 *კმ*). ბ-კა, კლუბი, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**პირველი ქესალო,** სოფელი მარნეულის რ-ნში (ქაფანახჩის სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ-ების მტკვრისა და ალგეთის შესართავთან. ზ. დ. 300 *მ*, მარნეულიდან 28 *კმ*. მუღანლოს სახელმწ. სანერგე მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი.

**პირველი შეშელეთი,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (მუხურის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე. ზ. დ. 70 *მ*, გალიდან 7 *კმ*. გ. ჯგუბურიას სახ. მუხურის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, საფერშლო პუნქტი.

**პირველი წყალტუბო,** სოფელი წყალტუბოს საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (გვიშტიბის სოფსაბჭო), იმერეთის დაბლობზე. ზ. დ. 130 *მ*, წყალტუბოდან 3 *კმ*. კ. მარქსის სახ. გვიშტიბის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მეცხოველეობა). ქვის კარიერი. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. გვიშტიბში (1 *კმ*). ბ-კა.

**პირველი ჭოღა,** სოფელი ჩხოროწყუს რ-ნში, ოდიშის ვაკეზე, მდ. ოჩხომურის (ხობისწყლის მარცხ. შენაკადი) ხეობაში. ჭოღის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ. ჭ., მეორე ჭოღა). ზ. დ. 170 *მ*, ჩხოროწყუდან 6 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა) და ტუნგის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა-ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პირველყოფილი,** პ ი რ ვ ე ლ ყ ო ფ ი ლ ი ფ უ ნ ქ ც ი ა, ფუნქცია, რ-ის წარმოებული უდრის მოცემულ ფუნქციას. იხ. *ინტეგრალური აღრიცხვა*.

**პირველყოფილი დომბა** (Bison priscus), წყვილჩლიქოსანი ცხოველი *ძროხისებრთა* ოჯახისა; ამომწყდარი გარეული ძროხა, რ-იც ფართოდ იყო გავრცელებული პლეისტოცენში ევრაზიასა და ჩრდ. ამერიკაში. მისი სიმაღლე მინდაოში 1,5—2 *მ*, გავაში — 1,5 *მ* აღწევდა. პ. დ. თანამედროვე დომბისა და ბიზონის წინაპარია. ქვის ხანის ადამიანის ნადირობის ობიექტი იყო. *ა. ვეკუა.*

**პირველყოფილი თემური წყობილება,** კაცობრიობის ისტორიაში პირველი საზოგადოებრივ-ეკონომიკური ფორმაცია. მოიცავს პერიოდს ადამიანის გაჩენიდან კლასობრივი საზ-ბის წარმოშობამდე (არქეოლ. პერიოდიზაციით უმთავრესად — *„ქვის ხანა“*). ხასიათდება საზ-ბის ყველა წევრის ერთნაირი დამოკიდებულებით წარმოების საშუალებებისადმი. ამ გარემოებამ განაპირობა საზ. პროდუქციის წილის მიღების ერთნაირი წესი და, მაშასადამე, ბუნებრივად წარმოშობილი სოც. თანასწორობა, რ-იც გამორიცხავდა კერძო საკუთრების, კლასებისა და სახელმწიფოს არსებობას. ამიტომ უწოდებდნენ მას „პირველყოფილ კომუნიზმს“.

კაცობრიობის ისტ. ყველაზე ადრეული ეტაპი იყო ადამიანისა და საზ-ბის წარმოშობის პერიოდი. ადამიანის წარმოშობის პროცესის დასრულება (ანთროპოგენეზი) საზ-ბის წარმოშობის (სოციოგენეზი) თანადროულია.

პ. თ. წ-ის წარმოშობის, ხასიათისა და ხანგრძლივობის დეტალურ საკითხებთან დაკავშირებული უამრავი თვალსაზრისი შეიძლება დავყოთ ორ ძირითად ჯგუფად. პირველი მათგანის მიხედვით „პირველყოფილი ადამიანური ჯოგი“ ადრეული და გვიანი პალეოლითის მიჯნაზე გარდაიქმნა დედისეულ გვარად. გარე კავშირის აუცილებლობის ბაზაზე *ეგზოგამიის* შედეგად გვარის წარმოშობა გულისხმობდა მის დაკავშირებას სხვა გვართან, ე. ი. დუალურ-საგვარეულო ორგანიზაციის შექმნას. მაშასადამე, გვართან ერთად წარმოიშვა ჯგუფური *დისლოკალური ქორწინება*. მისი შედეგი იყო დედისეული გვარისა და თემის სრული იგივეობა. მეორე თვალსაზრისის მიხედვით, ეს არ იყო სრული იგივეობა. ჯგუფური ქორწინების დისლოკალობის მომხრენი თვლიან, რომ განსხვავება გვარსა და თემს შორის იწყება მოგვიანებით, წყვილადი ქორწინებისა და *ოჯახის* გაჩენის დროიდან.

ცალკეული ოჯახების ხელში სიმდიდრის დაგროვებამ განსაზღვრა მამისეული გვარის წარმოშობა. აქედან გამომდინარე, ზოგჯერ პ. თ. წ-ის ძირითად ეტაპებად თვლიან *მატრიარქატსა* და *პატრიარქატს*. მაგრამ ასეთი თვალსაზრისის მართებულობას არ ადასტურებს ეთნოგრაფია, რ-ის მონაცემებით, დედისეული გვარი მამისეულით იცვლება ზოგჯერ კერძო საკუთრების წარმოშობამდე საკმაო ხნით ადრე, ზოგჯერ კი განაგრძობს არსებობას თვით კლასებისა და სახელმწიფოს წარმოშობამდე. პ. თ. წ-ის განვითარების პროცესში გვარი თანდათან კარგავს მრავალ პირველად ფუნქციას და უკვე აღარ წარმოადგენს თემის საფუძველს — გარდაიქმნება ქორწინების ურთიერთობათა რეგულირების, თავისი წევრების დაცვისა და სხვ. ინ-ტად. მთავარი ეკონ. ერთეული ხდება თემი. ეს გარემოება საფუძვლად დაედო პ. თ. წ-ის პერიოდიზაციას, რ-ის მიხედვით ამ წყობილების მთავარი ეტაპებია საგვარეულო თემისა და სამეზობლო თემის ეპოქები.

პ. თ. წ-ის კოლექტივისტური ხასიათი განსაზღვრული იყო საწარმოო ძალთა უკიდურესად დაბალი დონით.

ფორმირებული პ. თ. წ-ის ევოლუცია მოიცავს ორ უმთავრეს ეტაპს. პირველ ეტაპზე საწარმოო ძალთა დონე მხოლოდ ფიზ. არსებობისათვის საკმარისი პროდუქტის მოპოვებას განაპირობებდა. ასეთ შემთხვევაში განაწილებაც გამთანაბრებლური იყო — მთელი პროდუქტი კოლექტივის სრულ და განუყოფელ საკუთრებას წარმოადგენდა. განაწილების დროს მხედველობაში მიიღებოდა არა საზ-ბის წევრის მონაწილეობა პროდუქტის შექმნაში, არამედ მხოლოდ მოთხოვნილებანი ასაკის მიხედვით.

მინ. ჭარბი პროდუქტის გაჩენამ შექმნა კოლექტივებს შორის მისი გაცვლის შესაძლებლობა, რამაც დააჩქარა მათი კავშირების განმტკიცება და სოც. ერთობის ახ. ფორმის — *ტომის* წარმოშობა. დასაწყისში იგი ეთნ. ერთობის ფორმაც იყო.

მეორე ეტაპზე საწარმოო ძალთა დონე უკვე განსაზღვრავს შედარებით დიდი რაოდენობის ჭარბი პროდუქტის შექმნას. ამან მოამზადა საფუძველი საზ-ბის სოც.-ეკონ. ურთიერთობათა მთელი სისტემის ძირეული გარდაქმნისათვის. ადამიანის მიერ შექმნილი ჭარბი პროდუქტი თანდათან ხდებოდა მისი საკუთრება, რის საფუძველზე განაწილებითი ურთიერთობანი გადაიზარდა გაცვლითი ურთიერთობებში, პროდუქტი კი საქონელში. პირველ ეტაპზე აღნიშნულ პროცესს განსაზღვრავდა განსხვავება სხვადასხვა თემის მფლობელობაში მყოფ ბუნებრივ რესურსებს შორის. პარცელარული შრომა გახდა ინდივიდ. საკუთრების განმტკიცებისა და ოჯახის, როგორც ეკონ. უჯრედის, როლის ზრდის საფუძველი. ზედმეტი პროდუქტი თანდათანობით გროვდებოდა ცალკეული პირების ხელში, რამაც თანდათანობით გამოიწვია ექსპლუატაციის ჩანასახოვანი ფორმების წარმოშობა. გაფართოვდა თემის ფარგლები, გართულდა სტრუქტურა, განმტკიცდა თემებს შორის კავშირი; ზოგან წარმოიშვა საგვარეულო, სათემო და სატომო ძალაუფლების ორგანოები განსაკუთრებული თანამდებობრივი ინ-ტებითურთ (ბელადობა, უხუცესობა და სხვ.). საწარმოო ძალთა განვითარებისათვის უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა მომპოვებელი მეურნეობიდან მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობაზე გადასვლას. ბუნების მზა პროდუქტის მითვისებასთან ერთად ადამიანმა დაიწყო მისი შექმნა; საფუძველი ჩაეყარა ზედმეტი პროდუქტის რეგულარულ წარმოებას, გარდაუვალი გახდა კლასობრივ საზ-ბაზე გადასვლა. თემი თანდათან გარდაიქმნა ერთმანეთისაგან განცალკევებულ საოჯახო მეურნეობათა სისტემად, წყვილადი ოჯახი—*მონოგამიად*. ხელოსნობის წარმოშობამ დააჩქარა საქონელგაცვლის შემდგომი განვითარება. გაღრმავდა ქონებრივი უთანასწორობა, მონობა იქცა ექსპლუატაციის გაბატონებულ სისტემად; თანდათან გამოიკვეთა განსხვავება და დაპირისპირება რიგით მოთემეებსა და გვაროვნ. არისტოკრატიას შორის, სამხ. დემოკრატიის ბაზაზე მიმდინარეობს სახელმწიფოს წარმოშობა. ტომების გაერთიანების ბაზაზე ყალიბდება ერთობის ახ. ფორმა — ხალხი. კლასობრივი საზ-ბის წარმოქმნის პროცესმა გამოიწვია საზ. ცნობიერების შინაარსისა და სტრუქტურის ცვლილება. პ. თ. წ-ის ერთიანი მორალი იცვლება კლასობრივი მორალით. სახელმწიფოსთან ერთად წარმოიშობა *სამართალი*. ფორმირებული იდეოლოგიის პირველ ფორმად გვევლინება რელიგ. იდეოლოგია.

პ. თ. წ-ის ცნება გამოიყენება მხოლოდ მარქსისტულ მეცნიერებაში. ბურჟ. მეცნიერთაგან მასთან ყველაზე ახლოს მიდის ლ. *მორგანი* წიგნში „ძველი საზოგადოება“ (1877). ამ ნაშრომს დიდად აფასებდნენ მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსები. მორგანის გამოკვლევების შედეგები გამოიყენა ფ. ენგელსმა შრომაში „ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა“ (1884).

მორგანის ევოლუციონისტურ თვალსაზრისს XIX ს. დასასრ. ბურჟ. მეცნიერებაში დაუპირისპირდა ანტიისტორიზმისა და ემპირიზმის გამომხატველი მრავალი მიმდინარეობა, რ-თა კრებითი სახელია *დიფუზიონიზმი*. ისინი უარყოფდნენ ზოგად კანონზომიერებებს, კავშირებსა და წინსვლით მოძრაობას ისტორიაში. ახ. გზების ძიების გამოხატულებაა ე.წ. ნეოევოლუციონიზმი, რ-იც გავრცელდა XX ს. 50-იან წლებში. მისი წარმომადგენლები (მაგ., ჯ. სტიუარდი, აშშ) აკრიტიკებენ დიფუზიონიზმის ზოგიერთ უკიდურეს შეცდომას, მაგრამ თვითონვე უარყოფენ კანონზომიერებას ისტორიაში. ამასთან, ბურჟ. მეცნიერთა საკმაოდ დიდი ნაწილი (ლ. უაიტი, რ. ადამსი, ე. სერვისი და სხვ.) ცდილობს დაემყაროს საზ-ბის განვითარებაში ერთიანობისა და წინსვლითი მოძრაობის პრინციპს, ეძიოს კანონზომიერება. ტექნოლ.-დეტერმინისტული ახსნის მიუხედავად, ზოგიერთი მათგანის მიერ შემოთავაზებული პირველყოფილი საზ-ბის პერიოდიზაციის სქემა ყურადსაღებია. მაგ., ე. სერვისი და მ. სალინსი გამოყოფენ „პრიმიტიული საზოგადოების“ ევოლუციის შემდეგ „დონეებს“: „ჯგუფთა“, ტომთა, სახელმწიფომდელ გაერთიანებათა, „პრიმიტიულ სახელმწიფოთა“; იმპერიების, ანუ არქაულ ცივილიზაციათა დონე უკვე „პრიმიტიული“ საზ-ბის ფარგლებს გარეთაა.

დონეთა გამოყოფის საფუძვლის სხვადასხვაობის მიუხედავად, მრავალ კონკრ. საკითხზე პასუხის გაცემისას ზოგიერთი ამ მეცნიერთაგანი ამჟღავნებს მარქსიზმთან სიახლოვეს.

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ანტი-დიურინგი, თბ., 1952; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სახელმწიფო და რევოლუცია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25, ყ ო რ ა ნ ა შ ვ ი ლ ი გ., მარქსი და ენგელსი კაპიტალიზმამდელი ფორმაციების შესახებ, თბ., 1976; М а р к с К., Конспект книги Л. Г. Моргана «Древнее общество», წგნ Архив Маркса и Энгельса, т. 9, М., 1941; Б о р и с к о в с к и й П. И., Древнейшее прошлое человечества, 2 изд., Л., 1979; М о р г а н Л. Г., Древнее общество..., пер. с англ., 2 изд., Л., 1935. *გ. ასათიანი.*

**პირველყოფილი კომუნიზმი,** იხ. *პირველყოფილი თემური წყობილება*.

**პირველყოფილი ძროხა** (Bos primigenius), ამომწყდარი გარეული ძროხა; შინაური ძროხის წინაპარი. ფართოდ იყო გავრცელებული ანთროპოგენული პერიოდის II ნახევარში ტყე-სტეპებსა და სტე-

პებში. სანადირო ობიექტი იყო. უკანასკნელი პ. ძ. 1627 მოკლეს პოლონეთში.

**პირველყოფილი ხელოვნება,** *პირველყოფილი თემური წყობილების* ეპოქის ხელოვნება;; საფუძველი ჩაეყარა დაახლ. ძვ. წ. 30-ე ათასწლეულში, გვიანდ. პალეოლითში, მაშინ, როცა თანამედროვე ტიპის ადამიანი გაჩნდა. ხელოვნებაში შრომითი გამოცდილების გადატანით ადამიანი ამდიდრებდა და აღრმავებდა თავის სულიერ სამყაროს, წარმოდგენას სინამდვილეზე და ამით თანდათან მაღლდებოდა ბუნებაზე. ამ თვალსაზრისით ხელოვნ. განვითარებას უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა ადამიანის მიერ სამყაროს შემეცნებისათვის, იგი ხელს უწყობდა პირველყოფილი თემის განმტკიცებას. ხელოვნების აღმოცენების პირდაპირი მიზეზები ყოველდღიური ცხოვრების რეალური მოთხოვნილების დაკმაყოფილება იყო. მაგ., ცეკვის ხელოვნება აღმოცენდა სამონადირეო და სამხ. ვარჯიშებისაგან, ერთგვარი ინსცენირებისაგან, რ-ებიც გამოხატავდნენ პირველყოფილი თემის შრომით საქმიანობას; სიმღერისა და მუსიკის აღმოცენებაში დიდი მნიშვნელობა ჰქონდა შრომითი პროცესების რიტმს და იმას, რომ სიმღერის თანხლება ადამიანს ეხმარებოდა კოლექტიური შრომის ორგანიზებაში.

სახვ. ხელოვნ. ნაწარმოებები ჯერ კიდევ ორინიაკის ეპოქაში გაჩნდა. პალეოლითის ხელოვნ.. უმნიშვნელოვანეს ძეგლებში კლდის მხატვრობაში (*ალტამირისა* და სხვ. მღვიმეები ესპანეთში; ლასკო, მონტესპანი საფრანგეთში; კაპის მღვიმე სსრკ-ში) ძირითადად გამოსახულია ცხოველების ცოცხალი დინამ. ფიგურები, იშვიათია ადამიანისა და ნახევრად ცხოველთა — ნახევრად ადამიანთა გამოსახულებები, სქემატური ნიშნები. მღვიმეთა მოხატულობები შესრულებულია შავი, წითელი, ყავისფერი და ყვითელი მინერ. საღებავებით. ამას გარდა, გვიანდ. პალეოლითში ჩნდება მრგვალი ქანდაკება, რ-იც გამოსახავს ადამიანებსა და ცხოველებს, აგრეთვე მხატვრული კვეთის პირველი ნიმუშები (გრავირება ძვლსა და ქვაზე). პალეოლითური ხელოვნ.. დამახასიათებელი ნიშნებია გულუბრყვილო რეალიზმი, დაკვირვების სიზუსტე. მისთვის უცხოა სივრცის აღქმა, კომპოზიციის გრძნობა, განზოგადება. აღნიშნულ ძეგლთა ძირითადი ნაწილი დაკავშირებულია ნაყოფიერების კულტთან და ნადირობასთან. გვიანდ. პალეოლითში საფუძველი ჩაეყარა არქიტექტ. ჩანასახსაც. პალეოლითური საცხოვრ., როგორც ჩანს, მიწაში იყო ჩაღრმავებული, ჰქონდა გვირაბისებრი შესასვლელი. საშენ მასალად ხშირად დიდი ცხოველების ძვლებს იყენებდნენ. გვიანდ. პალეოლითის ეპოქის ხელოვნ. ნიმუშები აღმოჩენილია სსრკ ტერიტორიაზე (უკრაინა, ბელორუსია, დონი, საქართველო, ციმბირი). ნადირობიდან მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობაზე გადასვლამ ხელი შეუწყო ხელოვნებაში ახ. ტენდენციების განვითარებას. გაჩნდა უფრო რთული ხასიათის გამოსახულებები. ნეოლითის, ენეოლითისა და ნაწილობრივ რკინის ეპოქებში ევრ., ინდ., წინა, მცირე და შუა აზიის, ჩინ. ხალხებში განვითარდა სამიწათმოქმედო მითოლოგიასთან დაკავშირებული ხელოვნება (დუნაი-დნეპრის ოლქის, ჩინ. ტრიპოლი, მრუდხაზოვანი, უმთავრესად სპირალისებრი ნახატებით შემკული კერამიკა; შუა აზიის, ირან., ინდ., მესოპოტამიის, პალესტინისა და ეგვ. სწორხაზოვან-გეომ. ნახჭი, რ-იც ზოგჯერ შერწყმულია ცხოველთა და ადამიანთა სტილიზებულ ფიგურებთან). ნეოლითისა და ენეოლითის ხუროთმოძღვრებისაგან მოღწეულია გვაროვნ. დასახლების მრავალოთახიანი ალიზის სახლები (შუა აზია, შუამდინარეთი). ნეოლითის ეპოქაში გაჩნდა პირველი მეგალითები და ხიმინჯებიანი ნაგებობები.

იმ ხალხთა ხელოვნებაში, რ-ებიც დღესაც მისდევენ ნადირობასა და მეთევზეობას (ჩრდ. ევროპისა და აზიის მონადირეები და მეთევზეები კარელიიდან და ნორვეგიიდან კლიმამდე), შემორჩენილია პალეოლითის ეპოქიდან ნასესხები მოტივები. ასეთია კლდის მხატვრობა და თიხის, ხისა და რქისაგან დამზადებული მცირე ზომის ცხოველთა გამოსახულებები (მაგ., ოლენი-ოსტროვის სამაროვანი). ნეოლითისა და გვიანდ. ბრინჯაოს ეპოქაში კლდეზე გამოსახულებებს ხატავდნენ აგრეთვე შუა აზიაში, კავკასიაში (გობუსტანი), აღმ. ევრ. ქვეყნებში და აზიაში. ბრინჯაოს ეპოქის დასასრულსა და რკინის ეპოქაში შეიქმნა ე. წ. ცხოველური სტილი. პ. ხ-ის უმველესი ეტაპი დაკავშირებული იყო საწარმოო ძალთა განვითარებასთან, შრომის განაწილებასთან, პირველყოფილი საზ-ბის დაშლასა და კლასობრივი საზ-ბის ჩამოყალიბების პროცესთან. XIX—XX სს-ში პირველყოფილი თემური წყობილების საფეხურზე მყოფ ხალხთა (ავსტრალიის, ოკეანიისა და სამხრ. ამერ. აბორიგენები, აფრ. ხალხები) კულტურაში დღესაც შენარჩუნებულია პ. ხ-ის ფორმები. პირველყოფილი ეპოქის მუსიკისა და ცეკვის შესახებ, იხ. აგრეთვე სტატიები *მუსიკა, ცეკვა.*

*ლიტ.:* ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა, თბ., 1976; Г у щ и н А. С., Происхождение искусства, Л.—М., 1937; М и р и м а н о в В. Г., Первобытное и традиционное искусство, М., 1973 (Малая история искусств); О к л а д н и к о в А. П., Утро искусства. [Искусство палеолита, Л., 1967].

**პირველხვლიკები** (Rhynchocephalia), ამოწყდარი ქვეწარმავლების ქვეკლასი. ერთადერთი შემორჩენილი წარმომადგენელია *ჰატერია.*

**პირვიწრო ბაყაყისებრნი** (Microhylidae), უკუდო *ამფიბიების* ოჯახი. მათი სხეულის სიგრძე 10,2 *სმ* აღწევს. ოჯახში 50 გვარი და დაახლ. 250 სახეობაა. გავრცელებული არიან სამხრ.-აღმ. აზიაში, ჩრდ.-აღმ. ავსტრალიაში, სამხრ. აფრიკაში, ტროპ. ამერიკაში. გვხვდებიან ბალახსა და ბუჩქნარებში, ნაწილი მთხრელივით ცხოვრობს მიწაში. იკვებებიან მწერებით. უმრავლესობა გამრავლების პერიოდში წყალში ჩადის. ზოგი სახეობის მეტამორფოზი კვერცხშივე მთავრდება.

*თ. მუსხელიშვილი.*

**პირზე დაყენება,** დ ა პ ი რ ი ს პ ი რ ე ბ ა, დამამტკიცებელ საბუთთა სისწორის შემოწმების ერთ-ერთი მეთოდი, როდესაც გამომძიებელი ან სასამართლო ერთდროულად, ერთ და იმავე გარემოებათა შესახებ დაკითხავს ადრე დაკითხულ პირებს, რ-თა ჩვენებებს შორის არსებითი ხასიათის წინააღმდეგობაა. შეიძლება *ბრალდებულთა, დაზარალებულთა, მოწმეთა, ეჭვმიტანილთა* პ. დ., მაგრამ დაპირისპირების მონაწილეთა რაოდენობა არ უნდა აღემატებოდეს ორ პირს. პ. დ-ის მიზანია ადრე მიცემულ ჩვენებათა წინააღმდეგობის დაძლევა, ჩვენებათა სისწორის ან სიცრუის განსაზღვრა, ახ. ფაქტის დადგენა.

პ. დ-ის დროს გარკვეული უნდა იყოს, თუ როგორ ურთიერთდამოკიდებულებაში არიან დაპირისპირების მონაწილენი. მათ რიგრიგობით ეძლევათ ჩვენების მიცემის წინადადება, რის შემდეგაც შეიძლება დაუსვათ შეკითხვები. პ. დ-ის პროცესი აისახება ოქმში. პ. დ-ის (დაპირისპირების) წესსა და პირობებს განსაზღვრავს საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მმ. 160, 161.

*ა. ფალიაშვილი.*

**პირთეთრა** (Cerastium), ყვავილოვან მცენარეთა გვარი მიხაკისებრთა ოჯახისა. უმთავრესად ერთ- ან მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარეებია. აქვთ ვიწრო ფოთლები და თეთრი ყვავილები. პ-ს 100-მდე სახეობა გავრცელებულია მთელ მსოფლიოში (ავსტრალიის გარდა); მ. შ. ბევრია მაღალმთის სახეობა. სსრკ-ში ცნობილია პ-ს 70-ზე მეტი სახეობა, საქართველოში — 25. სახეობათა მეტი წილი იზრდება უმთავრესად ალპ. და სუბნივალურ სარტყელში. ზოგჯერ ზ. დ. 4000 *მ*-მდეც აღწევს. საქართვ. ენდემი C. argenteum ფართოდ არის გავრცელებული თბილ. მიდამოებში; მთელი მცენარე დაფარულია თეთრქეჩისებრი ბეწვით. დეკორატიულია. *ზ. ღვინიანიძე.*

**პირი** (Peary) რობერტ ედუინ (6. V. 1856, კრესონი, პენსილვანია, — 20. II. 1920, ვაშინგტონი), არქტიკის ამერიკელი მკვლევარი. განათლებით ინჟინერი, მსახურობდა აშშ-ის ფლოტში, იყო ადმირალი (1911-იდან). 1892 გაზაფხულზე პ-მ ძაღლის მარხილებით გადაკვეთა გრენლანდიის ჩრდ. მყინვარული გუმბათი ინგლფილდის ყურიდან ჩრდ.-აღმ. მიმართულებით და უკან დაბრუნდა. 1895 გაზაფხულზე ხელმეორედ გაიარა ეს გზა. 1900 გაზაფხულზე იმოგზაურა სმითის სრუტიდან ჩრდ.-აღმ-კენ, პირველად გაიარა გრენლანდიის ჩრდ. ნაპირი, სახელდობრ ნ.-კ., რ-საც მოგვიანებით პირის მიწა ეწოდა, და აღმოაჩინა მორისჯესეპის კონცხი. 1906 გაზაფხულზე პ. ჩრდ-კენ გაემგზავრა და მიაღწია ჩ. გ. 87°06′-მდე, ხოლო 1909 წ. 6 აპრილს — ჩრდილოეთ პოლუსს (ამერ. ექსპერტების ოპტიმალური გაანგარიშებით — ჩ. გ. 89°55′).

**პირი,** ზმნის გრამატიკული კატეგორია. აღნიშნავს ზმნით გამოხატული მოქმედების მიმართებას მოლაპარაკესთან. ზმნის ფორმა მიუთითებს, რომ მოქმედება დაკავშირებულია მოლაპარაკესთან (I პ. — ვ ი ც ი ნ ი, მ ო ვ დ ი ვ ა რ), მის თანამოსაუბრესთან (II პ. — ი ც ი ნ ი, მ ო დ ი ხ ა რ) ან გარეშესთან, რ-იც საუბარში არ მონაწილეობს (III პ. — ი ც ი ნ ი ს, მ ო დ ი ს). ზოგი ენის (მაგ., ქართულის) ზმნაში გამოიხატება ის პირიც, რ-ზეც მოქმედებენ, ან რ-საც ეხება მოქმედება: სიტყვა მ-ხედავს მიგვანიშნებს, რომ სუბიექტი, დამნახველი არის III პ. (მისი ნიშანია სუფიქსი-ს), ხოლო ობიექტი, დანახული — I პ. (ნიშანი — პრეფიქსი მ-).

ბუნებრივ მოვლენათა აღმნიშვნელი ბევრი ზმნა პ ი რ ნ ა კ ლ ი ა — მხოლოდ III პ-ის ფორმით არის წარმოდგენილი (ბ ნ ე ლ ა, წ ვ ი მ ს).

ზმნაში პ-თან ერთად რიცხვიც არის გამოხატული: ან საგანგებო ნიშნით (ვ ი ც ი ნ ი -თ), ან კიდევ პ-ის ნიშანშივე (ი ც ი ნ ი -ს — იცინ -ან). ზოგჯერ I პ-ის ფორმაში ჩართულია (ან გამორიცხულია) II პ-იც (იხ. *ინკლუზივი, ექსკლუზივი*). პ-ზე მიუთითებს (მხოლოდ ლექსიკურად და არა გრამატიკულად) ნაცვალსახელებიც: I პ. მე, II პ. შენ...

*ლიტ.:* შ ა ნ ი ძ ე ა., ქართული ენის გრამატიკის საფუძვლები, [ტ.] 1 — მორფოლოგია, თბ., 1973.

**პირი** პ ლ ა ს ტ ი კ უ რ ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი, მხატვრული ნაწარმოები, რ-იც იმეორებს სხვა ნაწარმოებს. პ-ს იღებს თვით ავტორი ან სხვა მხატვარი (თუ მას არ იღებს ყალბისმქნელი). შეიძლება განსხვავდებოდეს ორიგინალისაგან ტექნიკითა



პირველყოფილი ხელოვნება. „ხარის თავი და სამკაპა ნიშანი". ლასკოს მღვიმის კედლის მოხატულობა. დორდონის დეპარტამენტი (საფრანგეთი). ზედა პალეოლითი.



პირველყოფილი ხელოვნება. რელიეფი სიმბოლური გამოსახულებით. კასტელუჩო (სიცილია). კირქვა. დაახლ. ძვ. წ. 1800—1400. ეროვნული არქეოლოგიური მუზეუმი. სირაკუსა.



პირველყოფილი ხელოვნება. „ჟირაფები", კლდის რელიეფი. ფეცანი (ლიბია). ნეოლითი (?).



კადრი ფილმიდან „ძმები კარამაზოვები“. რეჟისორი ი. პირიევი. 1969.

და ზომით. მაგრამ *რეპლიკისგან* განსხვავებით, მან ზუსტად უნდა ასახოს ორიგინალის მანერა და კომპოზიცია.

**პირიატინი,** ქალაქი უკრ. სსრ პოლტავის ოლქში, მდ. უდაის (დნეპრის აუზი) ნაპირზე. პირიატინის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. საავტ. გზების კვანძი. ავეჯის ფ-კა, ყველის, ბოსტნეულსახმობი, აგურის ქ-ნები, ხორცკომბინატი. ქალაქია 1781-იდან.




პირიდინი.

**პირიდინი,** $C_5H_5N$, ჰეტეროციკლური ნაერთი, უფერული, დამახასიათებელი სუნის მქონე სითხე; $t_{\text{დნ}}$ −41,6°C, $t_{\text{დუღ}}$ 115,3°C, სიმკვრივე 983,2 *კგ/მ*$^3$ (20°C), წყალსა და მრავალ ორგ. გამხსნელებს ერევა ნებისმიერი თანაფარდობით; პ. სუსტი ფუძეა, მჟავებსა და ჰალოგენალკილებთან (RX) ურთიერთქმედებისას წარმოქმნის მარილებს; $FeCl_2$, $SO_2$, $SO_3$, $Br_2$, $H_2O$-თან იძლევა კომპლექსნაერთებს, ზემჟავებთან ურთიერთქმედებისას წარმოქმნის N-ჟანგს. პ. არომატული ნაერთების თვისებებს ამჟღავნებს, მაგრამ *ბენზოლისაგან* განსხვავებით ძნელად განიცდის ელექტროფილურ ჩანაცვლებას. ნიტვრა, სულფირება, ბრომირება ხორციელდება ≈300°C-ზე და წარმოიქმნება ძირითადად β-ნაწარმები. ნუკლეოფილური ჩანაცვლება პ-ში უფრო იოლად ხდება, ვიდრე ბენზოლში. მაგ., პ. $NaNH_2$-თან წარმოქმნის α-ამინოპირიდინს, KOH-თან–α-ოქსიპირიდინს (*ჩიჩიბაბინის რეაქცია*). პ-ს აღდგენით მიიღება პიპერიდინი. პ-ის ბირთვი წარმოადგენს მრავალი ალკალოიდის, ვიტამინის, სამკურნ. პრეპარატის (მაგ., ანაბაზინის, ნიკოტინის, ნიკოტინმჟავას კორდიამინისა და სხვ.) სტრუქტურულ ფრაგმენტს. პ-ს ძირითადად ღებულობენ ქვანახშირის ფისიდან. იყენებენ საღებრების, პესტიციდების, სამკურნ. საშუალებათა წარმოებაში და სხვ. მისი წარმოებული 2-მეთილ-5-ვინილპირიდინი გამოიყენება ვინილპირიდინული კაუჩუკების წარმოებაში. პ. ტოქსიკური ნაერთია, ჰაერში მისი ზღვრული დასაშვები კონცენტრაციაა 0,0015 *მგ/ლ*.

**პირიდოქსალური ფერმენტები,** ფერმენტები, რ-თა პროსთეტიული ჯგუფი არის პ ი რ ი დ ო ქ ს ა ლ ფ ო ს ფ ა ტ ი ან მისი წარმოებული. პ. ფ-ს ეკუთვნის ამინოტრანსამინაზები, რაცემაზები, დეკარბოქსილაზები, დი- და მონოამინოჟსიდაზა და სხვ. ფერმენტები, რ-ებიც კატალიზატორის როლს ასრულებენ ამინომჟავების გარდაქმნისას. ყველაზე უკეთ არის შესწავლილი გადაამინირების პროცესში მონაწილე პ. ფ. ფიქრობენ, რომ პირველ ეტაპზე პ. ფ-ის ამინომჟავასთან ურთიერთქმედება ალდეჰიდურ ჯგუფში ჩანაცვლების რეაქციაა, რის შედეგადაც წარმოიქმნება პირიდოქსალადენამინომჟავა (აზომეტინი I) და თავისუფლდება ცილის $NH_2$ ჯგუფი. ფერმენტ-სუბსტრატის კომპლექსის შედგენილობაში აზომეტინ I შემდგომში გარდაიქმნება ფერმენტული რეაქციების საბოლოო პროდუქტის მიხედვით. სხვა პ. ფ-გან განსხვავებით ტრანსამინაზებში კოფერმენტის როლს ასრულებს როგორც პირიდოქსალფოსფატი, ისე პირიდოქსამინფოსფატი. გადაამინირების პროცესში ისინი ურთიერთგარდაქმნებს განიცდიან. *ნ. ნუცუბიძე.*



ი. პირიევი.

**პირიევი** ივანე ალექსანდრეს ძე [4 (17). XI. 1901, სოფ. ობის კამენი, ახლანდ. ალთაის მხარე, — 7. II. 1968, მოსკოვი], სსრკ სახ. არტისტი (1948). სკკპ წევრი 1956-იდან. 1923 დაამთავრა სახელმწ. ექსპერ. თეატრ. სახელოსნოს სამსახიობო ფაკ-ტი და სწავლობდა იქვე სარეჟისორო განყ-ბაზე. 1925-იდან მუშაობდა კინოში. მისი პირველი დადგმებია: „გარეშე ქალი“ (1929), „სახელმწიფო ჩინოვნიკი“ (1931). 1933 დადგა ანტიფაშისტური ფილმი „სიკვდილის კონვეიერი“, 1936 — ფილმი „პარტიული ბილეთი“. რეჟისორის შემოქმედების მნიშვნელოვანი პერიოდი დაკავშირებულია მუს. კინოკომედიების შექმნასთან. ფილმები: „მდიდარი საცოლე“ (1938), „ტრაქტორისტები“ (1939), „მეღორე ქალი და მწყემსი“ (1941), „საღამოს ექვს საათზე ომის შემდეგ“ (1944), „თქმულება ციმბირის მიწაზე“ (1948), „ყუბანელი კაზაკები“ (1950) გამსჭვალულია ლირიზმით, ტემპერამენტით, მუსიკალობით. სხვა ფილმები: „იდიოტი“ (1958), „თეთრი ღამეები“ (1960), „ძმები კარამაზოვები“ (1969, 3 ნაწილი — თ. დოსტოევსკის მიხედვით). 1957—65 სსრკ კინემატოგრაფიის მუშაკთა საორგანიზაციო კომიტეტის თავ-რე. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941, 1942, 1943, 1946, 1948, 1951). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Михайлов А., Народный артист СССР Иван Пырьев, [М.], 1952; Юренев Р., Советская кинокомедия, М., 1964.



პირიმზე.

**პირიმზე** (Diphelypaea coccinea), ბალახოვანი მცენარე კელაპტარასებრთა ოჯახისა. პარაზიტია, მეტწილად გვირილებზე ან რთულყვავილოვანთა ოჯახის სხვა მცენარეებზე სახლობს. მისი ფოთლები დაკნინებულია და ღეროს ქვედა ნაწილში გადაქცეულია ყავისფერ ქერქლებად, ფესვები კი — მისაწოვრებად. 15—40 *სმ* სიმაღლის ჩხირის მსგავს და ამართულ დაუტოტავ ღეროზე ყოველთვის მზისკენ მიმართული მხოლოდ ერთი ლალისფერი ყვავილი ზის. გავრცელებულია ქართლსა და კახეთში, მთის ქვედა სარტყლიდან შუა სარტყლამდე. გვხვდება კლდეზე, ველზე და ზოგჯერ ბუჩქნარში. თბილ. მიდამოებში ჩიბუხას ეძახიან. *ა. მაყაშვილი.*




პირიმიდინი.

**პირიმიდინი,** 1,3-დ ი ა ზ ი ნ ი, $C_4H_4N_2$, ჰეტეროციკლური ნაერთი, უფერული კრისტალები, კარგად იხსნება წყალში, სპირტსა და ეთერში; $t_{\text{დნ}}$ 21°C; $t_{\text{დუღ}}$ 124°C; სუსტი ფუძეა, წყალბადის ზეჟანგთან ურთიერთქმედებისას წარმოქმნის N-ჟანგს. ძნელად ურთიერთქმედებს მაგნიუმორგ. და ლითიუმორგ. ნაერთებთან, ადვილად — $NaNH_2$ და KOH-თან. პ-სა და მის ნაწარმებს შეიცავს როგორც ცალკეული *ნუკლეოტიდები*, ისე მნიშვნელოვან ნუკლეინმჟავათა ბიოპოლიმერები. პ. შედის აგრეთვე მრავალ ბიოლ. აქტ. ნივთიერებების (ვიტამინი $B_1$, ანტიბიოტიკ ამიცეტინის, *ბარბიტურატები* და სხვ.) შედგენილობაში.

**პირისანახავი,** პ ი რ ი ს ს ა ნ ა ხ ა ვ ი, პ ი რ ი ს ს ა ხ ა დ ი, საქორწინო საჩუქარი დედოფლისათვის ძვ. საქართველოში. პ. პატარძალს ქორწილში (იშვიათად ქორწილამდე ან მერეც) საჯაროდ გამოცხადებით მიერთმეოდა, რის შემდეგაც ეჯიბი მას ხმლის წვერით პირბადეს ახდიდა. ამას „დედოფლის პირის ახდა“ ეწოდებოდა. იგი საქორწინო ურთიერთობის ძვ. და გავრცელებული ეთნოგრ. წესი იყო. პ. ჩვეულებითი ანუ დაუწერელი სამართ. ნორმებით წესრიგდებოდა. 1634-იდან იგი საბუთებშიც იხსენიება. ასახულია აგრეთვე მხატვრულ ლიტ-რაში, XVIII—XIX სს. მიჯნაზე შედგენილ კანონპროექტებსა და ჩვეულებითი სამართ. კრებულში. პ-ს აძლევდნენ მამამთილი, დედამთილი მაზლები და ქმრის სხვა ნათესავები (ზოგი მკვლევარის აზრით — თვით ქმარიც). პ-ად მიეცემოდა მოძრავი და უძრავი ქონება — სამკაული, ტანსაცმელი, მიწის ნაკვეთი და სხვ. დიდგვაროვანთა პ. მნიშვნელოვანი ქონება იყო. მაგ., გიორგი XII-მ დავით ბატონიშვილის ცოლს პ-ად სოფ. გურჯაანი სახასო ყმა-მამულით და როსტომ მეფისაგან თბილისს აშენებული ქარვასლა უბოძა. ასეთ შემთხვევაში საბუთიც ფორმდებოდა — პ. „ნუსხით“, „ოქმის ბოძებით“ მიერთმეოდა. პ. განცალკევებული იყო საერთო-საოჯახო ქონებისგან (ოჯახის გაყრისას გასაყოფ ქონებაში არ შედიოდა, იძულებით არ მიეცემოდა ურჩი გადამხდელი ქმრის ვალების დასაფარავად) და ცოლის მტკიცე, უცილობელ საკუთრებად მიიჩნეოდა (შეეძლო თავისი ნებისამებრ გაეგო, თავისუფლად გაეყიდა ან გაეჩუქებინა).

*წყარო*: თ ე ი მ უ რ ა ზ II, დღისა და ღამის გაბაასება, წგნ.: ქართული პოეზია, ტ. 5, თბ., 1976, გვ. 355, 363; ი ო ს ე ლ ი ა ნ ი პ., ცხოვრება მეფისა გიორგი მეცამეტისა, ა. გაწერელიას რედ., თბ., 1978, გვ. 79—80, 136—137; სამართალი ბატონიშვილის დავითისა, დ. ფურცელაძის გამოც., თბ, 1964, გვ. 185—186.

*ლიტ.*: დ ო ლ ი ძ ე ი., ს.ქართველოს ჩვეულებითი სჯული, თბ., 1960, გვ 123—130; ნ ა დ ა რ ე ი შ ვ ი ლ ი გ., ქართული საოჯახო სამართლის ისტორიიდან, თბ., 1965, გვ. 26—34. *ი. ფუტკარაძე.*

**პირის გადაღება** დ ო კ უ მ ე ნ ტ ე ბ ი ს ა, სხვადასხვა დოკუმენტის (ორიგინალის) პირის დამზადების პროცესი. დოკუმენტების პ. გ. აუცილებელი კონტრ., ტექნოლ., საცნობარო-საინფორმაციო, სამართავი და მისთ. დოკუმენტაციის ოპერატ. მომზადების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ეტაპია (იხ. *ორგტექნიკა*). პ. გ-ის ხერხის არჩევა დამოკიდებულია პირის ტირაჟზე, მისი დამზადების ვადაზე, საჭირო ხარისხსა და დამზადების ღირებულებაზე. პ. გ-ის ყველაზე გავრცელებული ხერხებია: *შუქპირგადაღება*, *ფოტოპირგადაღება*, ელექტროგრაფიული პირის გადაღება, ელექტრონული პირის გადაღება, თერმოპირგადაღება. დოკუმენტების ოპერატ. გამრავლება მცირე და საშ. ტირაჟით ხდება *ოპერატიული პოლიგრაფიის* მეთოდებითა და საშუალებებით. XX ს. 50-იან წლებში პირგადასაღებ-სამრავლებელი პროცესებისათვის შემოიღეს ტერმ. „რეპროგრაფია“ (ე. ი. დოკუმენტის პირის ფაქსიმილური დამზადება).

**პირის მიწა** (Peary Land), ნახევარკუნძული გრენლანდიის უკიდურეს ჩრდ. ნაწილში, ვიქტორიასა და ინდეპენდენსის ფიორდებს შორის. სიგრძე 300 *კმ*-ზე მეტი. პ. მ-ზეა გრენლანდიის უკიდურესი ჩრდ. კონცხი მორის-ჯესეპი. რელიეფი უმთავრესად მთიანია, სიმაღლე 1920 *მ*-მდე. დას. ნაწილში ვრცელი საფრული მყინვარებია. სანაპირო დანაწევრებულია ფიორდებით. მუდმივი მოსახლეობა არ არის. პ. მ. აღმოაჩინა რ. *პირიმ* 1900.

**პირისპირდგომა** პ ლ ა ნ ე ტ ი ს ა, იგივეა, რაც ოპოზიცია პლანეტისა. იხ. სტ. *კონფიგურაციები* ასტრონომიაში.

**პირისპირნათება** ა ს ტ რ ო ნ ო მ ი ა შ ი, მკრთალი ნათება, რ-იც განათებულ ლაქასავით ჩანს ღამის ცაზე მზის მოპირდაპირე მხარეს. პ. უერთდება *ზოდიაქური სინათლის* კონუსებს ≈10° სიგანის მნათი ზოლით, რ-იც ეკლიპტიკის გასწვრივ მდებარეობს. პ-ის სიკაშკაშე 10—15%-ით ჭარბობს ცის ფონის სიკაშკაშეს, ამიტომ შეიმჩნევა მხოლოდ უმთვარო ბნელ ღამეში ატმოსფეროს კარგი გამჭვირვალობისას, როცა მზის მოპირდაპირე არე შორსაა როგორც ჰორიზონტის, ისე ირმის ნახტომისაგან. გაზაფხულზე პ. თითქმის 40%-ით უფრო კაშკაშაა, ვიდრე შემოდგომით. პ-ის დიამეტრი ≈20°. მის სპექტრში აღმოჩენილია მზის სპექტრის ფრაუნჰოფერის ხაზები. დადგენილია, რომ პ. არ არის დაკავშირებული დედამიწის ატმოსფეროსთან და გამოწვეულია მზის სინათ-

ლის გაბნევით დედამიწის ორბიტის მიღმა განლაგებულ, პლანეტათშორისი სივრცის მტვრის ნაწილაკების მიერ.

**პირის ღრუ,** საჭმლის მომნელებელი ტრაქტის წინა ნაწილი, რ-იც იწყება პირის ხვრელით და გადადის ხახაში ან საყლაპავში. უ ხ ე რ ხ ე მ ლ ო თ ა პ. ღ-ტან ხშირად დაკავშირებულია სპეც. მიწოვლებადი და მჭრელი წარმონაქმნები (ყბები, პირის ნაწილები და სხვ.). ხ ე რ ხ ე მ ლ ი ა ნ თ ა პ. ღ. ამოფენილია მრავალშრიანი, ზოგჯერ გარქოვანებული ეპითელიუმით და შემოფარგლულია ყბებით, კუნთოვანი ფსკერით და ქალას ფუძის ძვლებით. ამნიონიანებში პ. ღ. იყოფა ზედა (სასუნთქ) და ქვედა (მეორეული პ. ღ.) ნაწილებად, რაც მაგარი სასის განვითარებითაა განპირობებული. ძუძუმწოვრებში მაგარი სასის უკან რბილი სასაა, რ-იც პ. ღ-ს მიჯნავს ხახისგან. ხერხემლიანებისა და ადამიანის პ. ღ-ში მოთავსებულია ენა, კბილები, პ. ღ-ს ჯირკვლები. ა დ ა მ ი ა ნ ი ს პ. ღ. იყოფა პირის კარიბჭედ და საკუთრივ პ. ღ-დ. პირის კარიბჭე ტუჩებს, ლოყებს, კბილებსა და ღრძილებს შორის ვერტიკალურად მდებარე სივრცეა. იგი პირის ნაპრალით უკავშირდება გარემოს, ხოლო კბილებს შორის და უკანასკნელი დიდი ძირითადი კბილის უკან დარჩენილი სივრცით — საკუთრივ პ. ღ-ს. ზემოდან პ. ღ. მოსაზღვრულია სასის ნაწილებით, წინიდან და გვერდებიდან კბილებითა და ღრძილებით, ქვემოდან — პირის ძირით; უკან იგი ხახის პირის საშუალებით ხახაში გრძელდება. ყბების მოკუმვისას მას ჰორიზ. ნაპრალის ფორმა აქვს, პირის გაღებისას კი — არასწორი ოვოიდის ფორმა. ბრაქიკეფალების პ. ღ. უფრო მაღალი, ფართო და მოკლეა, ვიდრე დოლიქოკეფალებისა, რომელთა პ. ღ. ვიწრო, დაბალი და წაგრძელებულია. ახალშობილთა პ. ღ. ძალიან პატარაა, ვინაიდან მათ ჯერ კიდევ განუვითარებელი აქვთ კბილები. 17—18 წლისათვის პ. ღ-ს ფორმა უკვე საბოლოოდ ჩამოყალიბებულია. პ. ღ-სა და კარიბჭეში იხსნება სანერწყვე ჯირკვლების სადინარები; ლორწოვანი გარსი ამოფენილია მრავალშრიანი ეპითელიუმით, სადაც არის გემოვნების ორგანოები და რეცეპტორი. პ. ღ. მონაწილეობს საჭმლის გადამუშავებს, სუნთქვისა და ხმის წარმოქმნის პროცესებში.

*ვლ. აბაშიძე.*

**პირიტი** (<ბერძნ. pyritēs lithos—მკვესავი ქვა), რ კ ი ნ ი ს ა ლ მ ა დ ა ნ ი, გ ო გ ი რ დ ი ს ა ლ მ ა დ ა ნ ი, სულფიდების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $FeS_2$. მინარევებია Co, Ni, As, Cu, Au, Se და სხვ. კრისტალდება კუბურ სინგონიაში. კრისტალები კუბის, პენტაგონდოდეკაედრის ან ოქტაედრის ფორმისაა აქვს; ხშირად გვხვდება მარცვლოვანი მასების სახით. თითბრისებრ ყვითელია. ელვარება ლითონური აქვს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 6—6,5; სიმკვრივე 4900—5200 $კგ/მ^3$. ძირითადად გვხვდება ჰიდროთერმული წარმოშობის საბადოებში. პ. გოგირდმჟავას წარმოების ერთ-ერთი ძირითადი ნედლეულია. სსრკ-ში პ-ის საბადოებია ურალში, ალთაიში, ყაზახეთსა და ამიერკავკასიაში; საზღვარგარეთ — ნორვეგიაში, ესპანეთში, იტალიაში, კ. კვიპროსზე, აშშ-ში, კანადასა და იაპონიაში.

**პირიტული დნობა** ს პ ი ლ ე ნ ძ ი ს მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა შ ი, ალმადანური (პირიტული) სპილენძისა და გოგირდის დიდი რაოდენობით შემცველი მადნების გადამუშავება შახტურ ღუმელებში. კაზმში მადანთან ერთად შედის კვარცი და კირქვა. პ. დ-ის პროცესი მიმდინარეობს ძლიერ მჟანგავ გარემოში რკინის სულფიდის ჟანგვისას გამოყოფილი სითბოს ხარჯზე. ზოგჯერ საჭიროა 2—4% (კაზმის მასიდან) კოქსის დამატება. თუ მადანი 36%-ზე ნაკლებ გოგირდს შეიცავს, იზრდება კოქსის ხარჯი და ადგილი აქვს *ნახევრად პირიტულ დნობას*. პ. დ-ის პროდუქტებია, სპილენძის შტეინი და გოგირდოვანი აირი.

**პირიქი** (ბერძნ. pyrrhichios), ანტიკურ ლექსთწყობაში ეწოდებოდა ორი მოკლე მარცვლისაგან შედგენილ დამმარე ტერფს (∪∪); სილაბურ-ტონურ საზომთა სქემებში პ. პირობითად ჰქვია ორი უმახვილო მარცვლით ქორეს ან იამბის შეცვლას, უფრო ზუსტად — რიტმულად ძლიერი მახვილის გამოტოვებას. ქართ. ლექსის პროსოდიულ მოდელებში პ. არ მოიპოვება.

*რ. ბერიძე.*

**პირიქითი ალაზანი** (ზემო დინებაში ქ ვ ა ხ ი დ ი ს წ ყ ა ლ ი), მდინარე თუშეთში, ანდის ყოისუს ერთ-ერთი მდგენელი. სიგრძე 49 *კმ*, აუზის ფართ. 368 $კმ^2$. სათავე აქვს პირიქითი ქედის სამხრ. კალთის მყინვარზე ზ. დ. 3195 *მ*-ზე; ერთვის თუშეთის ალაზანს მარცხნიდან, სოფ. ომალოსთან. საზრდოობს თოვლის, მყინვარული, მიწისქვეშა და წვიმის წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულ-ზაფხულში (მაქს.— ივლისში), წყალმცირობა — ნოემბრიდან აპრილამდე. ნოემბრიდან მარტამდე იძგიფება, ჩნდება თოში, ყინულნაპირისი. თოშხერგილის გამო ზოგჯერ წყალი გუბდება და დონე იწევს. იშვიათად იფარება მთლიანი ყინულსაფრით ნელი დინების მონაკვეთებზე. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 10,2 $მ^3/წმ$. გაზაფხულზე მოდის წლიური ჩამონადენის 34%, ზაფხულ-შემოდგომაზე— 56%, ზამთარში — 10%. მთავარი შენაკადებია: ლაროვანისწყალი, დიდი ხევი..

*ი. აფხაზავა.*

**პირიქითი ქედი,** თ უ შ ე თ ი ს ქ ე დ ი, კავკასიონის ჩრდ. გამყოფი ქედი, მდ-ების პირიქითი ალაზნისა (ანდის ყოისუს სისტემა) და არღუნის (თერგის სისტემა) წყალგამყოფი, საქ. სსრ ახმეტისა და ჩაჩნ.-ინგ. ასსრ სოვეტსკოეს რ-ნების საზღვარზე. უმაღლესი მწვერვალია ტებულოსმთა (4493 *მ*). 4000 *მ*-ზე მაღალია მწვერვალები: ქომიტო, დიკლოსმთა, დანოსმთა და სხვ. უღელტეხილები 3000—3550 *მ* სიმაღლეზეა (უფრჩიო, ქერიღო, ქაჩუოლამი). პ. ქ. აგებულია ქვედაიურული თიხაფიქლებით. ორივე კალთაზეა თანამედროვე მყინვარები და პლეისტოცენური გამყინვარების კვალი. კალთები 3000—3300 *მ* სიმაღლემდე შემოსილია სუბალპ. და ალპ. ბალახეულობით. სამხრ. კალთის აღმ. ნაწილში, ზ. დ. 1600—2200 *მ*-მდე, ფიჭვნარ-არყნარია.

*ლ. მარუაშვილი.*

**პირკე** (Pirquet) კლემენს (12. V. 1874, ვენა, — 28. II. 1929, იქვე), ავსტრიელი პათოლოგი და პედიატრი. 1900 დაამთავრა ვენის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. იყო პროფესორი ბალტიმორში, ბრესლაუსა (1910) და ვენაში (1911-იდან). მნიშვნელოვანი გამოკვლევები აქვს ინფექციური პათოლ. დარგში და კიბოს ეტიოლოგიის საკითხებზე. 1905 ბ. შიკთან ერთად აღწერა შრატისმიერი დაავადება; შემოიღო ტერმ. „ალერგია“ და შეისწავლა ალერგიის მოვლენები. 1907 შემოიღო ტუბერკულოზის დიაგნოსტიკური სინჯი (იხ. *პირკეს რეაქცია*), რამაც მსოფლიო აღიარება მოიპოვა.

*თხზ.:* Allergie, B., 1910.

**პირკეს რეაქცია,** პ ი რ კ ე ს ს ი ნ ჯ ი, ალერგიულ-დიაგნოსტიკური სინჯი, რ-იც ავლენს ტუბერკულოზის გამომწვევის მიმართ ადამიანის მომეტებულ მგრძნობელობას; შემოიღო *კ. პირკემ* (1907). პ. რ-ის შესამოწმებლად წინამხრის კანს კაწრავენ და განაკაწრზე აწვეთებენ ტუბერკულინის (ტუბერკულოზის დახოცილი ბაქტერიებისაგან დამზადებული პრეპარატი) წვეთს; რეაქციის დადებითი შედეგი განაკაწრი ადგილის შესივებითა და შეწითლებით გამოვლინდება 2—3 დღის შემდეგ. პ. რ. დადებითია თუ ორგანიზმი ინფიცირებულია ტუბერკულოზის მიკობაქტერიით (ინფექციური ალერგია) ან ორგანიზმის მგრძნობელობა მომატებულია ტუბერკულოზის საწინააღმდეგო აცრის შედეგად (ვაქცინაციის შემდგომი ალერგია). სინჯს იყენებენ ტუბერკულოზის მიკობაქტერიით ინფიცირებული ბავშვების გამოსავლენად სკოლებსა და სკოლამდელი ასაკის დაწესებულებებში. სინჯის მოდიფიცირებულ ვარიანტებს იყენებენ ფთიზიატრიაში ტუბერკულოზური პროცესის აქტივობის გამოსავლენად. კანშიგა *იმუნიზაციისათვის* არაინფიცირებულ პირთა შერჩევისას მიმართავენ უფრო მგრძნობიარე კანშიგა ტუბერკულინის სინჯს (იხ. *მანტუს რეაქცია*).

**პირმისაანი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (დუშეთის საქალაქო საბჭო), ბაზალეთის პლატოს ჩრდ. ნაწილში. ზ. დ. 920 *მ*, დუშეთიდან 2 *კმ*. პ. კალინინის სახ. ბაზალეთის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მემცენარეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი.

**პირმისაშვილი** ალექსანდრე ზაქარიას ძე [დ. 7. I. 1913, სოფ. პირმისაანი, დუშეთის რ-ნი], საბჭ. კავშირის გმირი (13. XII. 1942). პოლკოვნიკი (1951). სკკპ წევრი 1942-იდან. 1937 დაამთავრა ამიერკავკ. გაერთ. სამხ. სკოლა. მონაწილეობდა სსრკ-ფინ. ომში (1939—40). დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს კავკ. დაცვისათვის ერთ-ერთ ბრძოლაში მან პირდაპირი დამიზნებით გაანადგურა ჰიტლერელთა დივიზიის შტაბი, ფაშისტ ოფიცერთა ბატალიონის შემადგენლობა, მოკლა გენ. ფონ მაკი, რისთვისაც საბჭ. კავშირის გმირის წოდება მიენიჭა. მსახურობდა 414-ე ქართ. მსროლელი დივიზიის სარტ. პოლკის მეთაურის მოადგილედ, პოლკის მეთაურად. 1956 დემობილიზებულია. 1974-იდან საკავშ. მნიშვნელობის პერსონალური პენსიონერია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი დროშის, წითელი ვარსკვლავის ორდენებით, აგრეთვე მედლებით.

*ტ. ჩინჩილაკაშვილი.*



ა. პირმისაშვილი.

**პირობით ვადამდე გათავისუფლება** ს ა ს ჯ ე ლ ი ს ა გ ა ნ, კანონის საფუძველზე მსჯავრდებულის გათავისუფლება სასჯელის შემდგომი მოხდისაგან. პ. ვ. გ-ისა და აგრეთვე სასჯელის მოუხდელი ნაწილის უფრო მსუბუქი სასჯელით შეცვლისათვის აუცილებელია მსჯავრდებულს ფაქტობრივად მოხდილი ჰქონდეს დანიშნული სასჯელის სათანადო ნაწილი— მისი ნახევარი, 2/3 ან 3/4. ამასთან, მათი გამოყენება შეიძლება მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ მსჯავრდებულმა სანიმუშო ყოფაქცევითა და შრომისადმი პატიოსანი დამოკიდებულებით დაამტკიცა თავისი გამოსწორება (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მმ. 54, 55). პ. ვ. გ. და სასჯელის მოუხდელი ნაწილის შეცვლა უფრო მსუბუქი სასჯელით არ გამოიყენება, კერძოდ, განსაკუთრებით საშიში რეციდივისტის, განსაკუთრებით საშიში სახელმწ. დანაშაულისა და დამამძიმებელ გარემოებებში განზრახი მკვლელობისათვის მსჯავრდებულთა, აგრეთვე იმ პირთა მიმართ, რ-თაც სიკვდილით დასჯა პატიმრობის ან ამნისტიის წესით შეეცვალათ თავისუფლების აღკვეთით (მ. 54¹). თუ პირობით ვადამდე გათავისუფლებული პირი იმ ხნის განმავლობაში, რაც სასჯელის მოუხდელი ნაწილის მოსახდელად იყო საჭირო, ჩაიდენს ახალ დანაშაულს, რისთვისაც თავისუფლების აღკვეთას მიუსჯიან, სასამართლო გამოიყენებს სასჯელთა შეჯამების წესს (მმ. 42, 43).

*გ. ტყეშელიაძე.*

**პირობითი გამღიზიანებელი,** სიგნალი, რ-იც იწვევს პირობით რეფლექსს. ეს არის ორგანიზმის შინაგანი ან გარეგანი გარემოს ნებისმიერი გაღიზიანება, რ-საც შეიგრძნობენ გრძნობის ორგანოები და რ-იც იწვევს აგზნებას თავის ტვინის დიდი ნახევარსფეროების ქერქში.

**პირობითი გარიგება,** გარიგების ერთ-ერთი სახე, რ-ის მიხედვითაც სამოქალაქო უფლებათა და მოვალეობათა წარმოშობა, შეცვლა ან შეწყვეტა დამოკიდებულია მომავალში რაიმე პირობის დადგომასთან (პი-

რობის დადებითი ფორმა) ან არდადგომასთან (პირობის უარყოფითი ფორმა). პირობა აღნიშნული უნდა იყოს გარიგებაში. პირობად შეიძლება ჩაითვალოს სხვადასხვა გარემოება (სხვა სამუშაოზე გადასვლა, ატესტატის ან დიპლომის მიღება და სხვ.). პირობა უნდა ეხებოდეს მომავალს და არა აწმყოს, არ უნდა იყოს გარდუვალი, არამართლზომიერი. გარიგება შეიძლება დაიდოს გადადებითი ან გაუქმებითი პირობით. გადადებითი პირობით დადებული გარიგებისას უფლება-მოვალეობანი გარიგების დადებისთანავე კი არ აღმოცენდება, არამედ მხოლოდ გარიგებაში გათვალისწინებული პირობის დადგომისას. გაუქმებითი პირობით დადებული გარიგების დროს კი, პირიქით, გარიგებისას წარმოშობილი უფლება-მოვალეობანი გათვალისწინებული პირობის დადგომისას წყდება. პ. გ. ჩვეულებრივ იდება მოქალაქეთა შორის. იხ. სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 60.
*რ. შენგელია.*


ა. პიროგოვი

**პირობითი მსჯავრი,** სასამართლოს გადაწყვეტილება იმის თაობაზე, რომ დამნაშავემ არ მოიხადოს განაჩენით განსაზღვრული სასჯელი (თავისუფლების აღკვეთა ან გამასწორებელი სამუშაოები), თუ იგი გამოსაცდელი ვადის განმავლობაში (1-იდან 5 წლამდე) არ ჩაიდენს ახალ განზრახ დანაშაულს. კანონი არ ზღუდავს დანაშაულთა წრეს, რ-ის დროსაც შეიძლება პ. მ-ის გამოყენება. სასამართლო, როგორც წესი, პ. მ-ს არ იყენებს მძიმე დანაშაულის ჩამდენის ან იმ პირის მიმართ, რ-მაც რამდენიმე დანაშაული ჩაიდინა.

პ. მ. გამოიყენება მაშინ, როდესაც სასამართლო საქმის გარემოებებისა და დამნაშავის პიროვნების შეფასების საფუძველზე დარწმუნდება, რომ დამნაშავისათვის დანიშნული სასჯელის ფაქტობრივად მოხდა მიზანშეუწონელია. კანონი მოითხოვს, რომ სასამართლომ თავისი გადაწყვეტილება პ. მ-ის შეფარდების თაობაზე განაჩენშივე დაასაბუთოს (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 46). სასამართლოს შეუძლია საზ. ორგანიზაციის ან შრომითი კოლექტივის შუამდგომლობით, აგრეთვე თავისი შეხედულებით გადასცეს მათ პირობით მსჯავრდებული ხელახლა აღზრდისა და გამოსწორებისათვის. პირობით მსჯავრდებული, რ-იც გამოსაცდელი ვადის განმავლობაში არ ჩაიდენს ახ. დანაშაულს, ითვლება *ნასამართლობის* არმქონე პირად. თუ იგი ამ ვადის განმავლობაში ჩაიდენს ახალ დანაშაულს, სასამართლო ახალი განაჩენით დანიშნულ სასჯელს მთლიანად ან ნაწილობრივ დაუმატებს პირობითად დანიშნულ სასჯელს.


ა. პიროგოვი ივანე მრისხანის როლში (რიმსკი-კორსაკოვის „ფსკოველი ქალი").

პ. მ-ს ენათესავება პირობით თავისუფლების აღკვეთა მსჯავრდებულის სავალდებულო ჩაბმით შრომაში. ამ უკანასკნელის გამოყენება ნებადართულია მხოლოდ სრულწლოვანი შრომისუნარიანი პირის მიმართ და ისიც იმ შემთხვევაში, თუ მას პირველად მიესაჯა განზრახი დანაშაულისათვის თავისუფლების აღკვეთა 3 წლამდე, ხოლო გაუფრთხილებლობით ჩადენილი დანაშაულისათვის თავისუფლების აღკვეთა — 5 წლამდე (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 25[1]). *გ. ტყეშელიაძე.*

**პირობითი რეფლექსი,** ადამიანისა და ცხოველთა ინდივიდუალურად შეძენილი რთული შეგუებითი რეაქციები, რ-ებიც გამომუშავდება პირობით (სიგნალურ) გამღიზიანებელსა და მასთან შეუღლებულ უპირობო რეფლექსური აქტის აღმძვრელ გამღიზიანებელს შორის დროებითი კავშირების დამყარების გზით. პ. რ. ხორციელდება დიდი ტვინის ჰემისფეროების ქერქით და ქერქქვეშა წარმონაქმნებით. ფორმირდება ონტოგენეზის პროცესში უპირობო რეფლექსების ბაზაზე. ტერმ. „პ. რ." შემოიღო ი. *პავლოვმა* 1903. ამ მოვლენის შესწავლის შედეგად მან შექმნა მოძღვრება — უმაღლესი ნერვული მოქმედების ფიზიოლოგია.

პ. რ-ის გამომუშავებისათვის პირობით გამღიზიანებლად შეიძლება გადაიქცეს ნებისმიერი ცვლილება როგორც ორგანიზმის შიდა, ისე გარე სამყაროში, რ-ის აღქმა რეცეპტორებზე გამღიზიანებლის ზემოქმედებით ხდება. გამომუშავების საწყის პერიოდში პ. რ-ს ზოგადი ხასიათი აქვს (გენერალიზაციის პერიოდი), ე. ი. ერთნაირი პირობითი რეაქცია აღიძვრება მრავალ გამღიზიანებელზე. მოგვიანებით პ. რ. იღებს სპეციალიზებულ, შერჩევით, მდგრად ხასიათს. ამ პერიოდში მრავალთაგან მხოლოდ ერთი (ან მასთან ძალიან ახლოს მდგომი) გამღიზიანებელი იწვევს ადეკვატურ პირობით რეაქციას. პ. რ. მისი ფორმირების პირობების შეცვლის შემთხვევაში იცვლის სახეს ან სრულიად ქრება. პირობითი სიგნალი, რ-იც იძლევა არაზუსტ, არასწორ ინფორმაციას გარე სამყაროში მიმდინარე ცვლილებების შესახებ, კარგავს გამშვები სიგნალის მნიშვნელობას ქცევითი აქტის ორგანიზაციისათვის, რაც განაპირობებს ადეკვატური რეაქციის ჩაქრობას. პ. რ-ის ჩაქრობის პროცესი განპირობებულია შინაგანი შეკავებით, რ-იც იძლევა გამღიზიანებლების ნატიფი დიფერენციაციის საშუალებას მათი ფიზიოლ. და ბიოლ. ნიშან-თვისებების მიხედვით. შინაგანი შეკავების მეშვეობით ორგანიზმი თავისუფლდება პ. რ-გან, რ-იც ბიოლოგიურად სასარგებლო აღარ არის. განასხვავებენ ნატურალურ და ხელოვნურ პ. რ-ებს. ნ ა ტ უ რ ა ლ უ რ ი პ. რ. მუშავდება უპირობო გამღიზიანებლების ბუნებრივ თვისებებზე (მაგ., საკვების სუნი, გარეგნობა), რ-ებსაც ორგანიზმისათვის ბიოლ. მნიშვნელობა აქვს. ხ ე ლ ო ვ ნ უ რ ი პ. რ. მუშავდება გამღიზიანებლებზე, რ-ებიც თავდაპირველად არ არიან დაკავშირებული უპირობო გამღიზიანებელთან (მაგ., ბგერა, სინათლე). უპირობო გამღიზიანებლის ბიოლ. მნიშვნელობის მიხედვით არჩევენ კ ვ ე ბ ი თ და თ ა ვ დ ა ც ვ ი თ პ. რ-ებს. პ. რ-ის მრავალფეროვნება განაპირობებს ცხოველთა რთულ ქცევას და უზრუნველყოფს ორგანიზმის აქტ. შეგუებას გარე სამყაროსთან.

*ლიტ.:* Анохин П. К., Биология и нейрофизиология условного рефлекса, М., 1968; Беленков Н. Ю., Условный рефлекс и подкорковые образования мозга, М., 1965; Беритов И. С., Структура и функции коры большого мозга, М., 1969; Павлов И. П., Полное собр. трудов, т. 3, М.—Л., 1949.
*თ. ნანეიშვილი.*

**პირობითი სათბობი,** ორგანული *სათბობის* აღრიცხვის ერთეული, რ-საც იყენებენ სათბობის სხვადასხვა სახეობათა ეფექტურობის შესაპირისპირებლად და მათი ჯამური აღრიცხვისათვის. პ. ს-ის ერთეულად მიღებულია 1 *კგ* სათბობი, რ-ის წვის სითბო უდრის 7000 *კკალ/კგ* (29,3 *მჯ/კგ*). პ. ს-ის გამოყენება განსაკუთრებით მოსახერხებელია სხვადასხვა თბოენერგეტ. დანადგარების ეკონომიურობის შესაპირისპირებლად. პ. ს-ის მეშვეობით შეიძლება დარგის, ქვეყნისა და მთელი მსოფლიოს სათბობის ბალანსის ან ჯამური ენერგეტ. ბალანსის შედგენა.

**პირობითი შეკავება,** იხ. *შეკავება.*

**პიროგოვები,** საბჭ. მომღერლების ოჯახი. ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ე ს ტ ე ფ ა ნ ე ს ძ ე პ. [22. VI (4. VII). 1899, რიაზანი,— 26. VI. 1964, კ. მედვედია-გოლოვა მდ. ოკაზე, დაკრძალულია მოსკოვში], საბჭ. მომღერალი (ბანი). სსრკ სახ. არტისტი (1937). 1917—18 სწავლობდა მოსკოვის უნ-ტის ისტორია-ფილოლოგ. ფაკ-ტზე და მოსკ. ფილარმონიის საზ-ბის მუს. დრამ. სასწავლებელში (ვ. ტიუტიუნნიკის სიმღერის კლასი). 1919—22 მღეროდა რესპუბლიკის რევ. სამხ. საბჭოს მოძრავი თეატრის გუნდში, 1922—24 იყო მოსკ. „თავისუფალი ოპერის" (ყოფ. ზიმინისა), 1924—54 დიდი თეატრის სოლისტი. პ-ს ჰქონდა ლამაზი ტემბრის არაჩვეულებრივად ძლიერი ხმა. მის მიერ შექმნილი ვოკალურ-სცენური სახეები შევიდა საბჭ. საოპერო ხელოვნების ისტორიაში. პარტიები: სუსანინი, რუსლანი (გლინკას „ივან სუსანინი", „რუსლან და ლიუდმილა"), დოსიფეი (მუსორგსკის „ხოვანშჩინა"), მეფისტოფელი (გუნოს „ფაუსტი"), ბორის გოდუნოვი (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი", სსრკ სახელმწ. პრემია, 1949) და სხვ. გამოდიოდა აგრეთვე როგორც საკონცერტო მომღერალი. გასტროლებს მართავდა საზღვარგარეთ. სსრკ სახელმწ. პრემია (1943). რსფსრ IV მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და მედლებით. გ რ ი გ ო ლ ს ტ ე ფ ა ნ ე ს ძ ე პ. [12(24). I. 1885, სოფ. ნოვოსიოლკი, ახ. ლანდ. რიაზანის ოლქი,—20. II. 1931, ლენინგრადი], საბჭ. მომღერალი (ბანი). ალექსანდრე პ-ის ძმა. 1909 მღეროდა მარიამის თეატრში (პეტერბურგი), 1910—20 მოსკ. დიდი თეატრის სოლისტი იყო. პარტიები: რუსლანი (გლინკას „რუსლან და ლიუდმილა"), ბორის გოდუნოვი, დოსიფეი (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი", „ხოვანშჩინა"), მეწისქვილე (დარგომიჟსკის „ალი"), მეფისტოფელი (გუნოს „ფაუსტი") და სხვ. მომღერლები იყვნენ მათი ძმებიც ა ლ ე ქ ს ი ს ტ ე ფ ა ნ ე ს ძ ე პ. [დ. 9 (21). II. 1895] და მ ი ხ ე ი ლ ს ტ ე ფ ა ნ ე ს ძ ე პ. [17 (29). XII. 1887—1933]. რიაზანში არის გრიგოლ და ალექსანდრე პ-ის სახ. სასწავლებელი.

**პიროგოვი** ნიკოლოზ ივანეს ძე [13 (25). XI. 1810, მოსკოვი, — 23. XI (5. XII). 1881, სოფ. ვიშნია, ახლანდ. ქ. ვინიცის საზღვრებში], რუსი მეცნიერი, ექიმი, პედაგოგი და საზ. მოღვაწე, სამხ.-საველე ქირურგ. ფუძემდებელი. რუს. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1847). 1828 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1828—32 დერპტის (ახლანდ. ტარტუ) უნ-ტში ეუფლებოდა კლინიკურ ქირურგიასა და ანატომიას. 1832 დაიცვა სადოქტორო დისერტაცია. 1833—35 ქირურგიასა და ანატომიაში დასახელოვნებლად იმყოფებოდა გერმანიაში. 1836, დერპტში დაბრუნების შემდეგ, აირჩიეს პროფესორად, სადაც დაჰყო 1840-მდე; აქვე გამოაქვეყნა „ქირურგიული კლინიკის ანალები" 2 ტომად და დაასრულა კლასიკური ნაშრომი „არტერიული ღეროებისა და ფასციების ქირურგიული ანატომია" (1837). 1841—56 პ. იყო პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკად. ჰოსპიტალური ქირურგ. კლინიკის პათოლოგიური და ქირურგიული ანატ. პროფესორი, ერთდროულად ხელმძღვანელობდა ამავე აკად. პრაქტ. ანატ. ინ-ტს. ამ პერიოდში გამოაქვეყნა შრომები, რ-ებიც საფუძვლად დაედო ტოპოგრ. ანატომიას: „ადამიანის სხეულის გამოყენებითი ანატომიის სრული კურსი სურათებითურთ" და „ტოპოგრაფიული ანატომია, დასურათებული ადამიანის გაყინული გვამების განაჭრებით" (1852—59). პ-მა დაამუშავა მუხლის სახსრის რეზექციისა და აქილევსის მყესის გადაკვეთის ოპერაციის ორიგინ. მეთოდები; მსოფლიოში პირველმა დააყენა ოსტეოპლასტიკის საკითხი, გამოიყენა ეთერის ნარკოზი სამხ.-საველე პირობებში და სხვ. პ. მონაწილეობდა ყირიმის ომში და სევასტოპოლის დაცვაში. მისმა შრომებმა „ზოგადი სამხედრო-საველე ქირურგიის საფუძვლები" (1865—66), „სამხედრო-საექიმო საქმე და კერძო დახმარება ბულგარეთის საომარ თეატრსა და ზურგში" (1879) საფუძველი ჩაუყარა სამხ.-საველე ქირურგიას. მედიცინაში დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა ამზოგველ ქირურგიას და პროფილაქტიკას.

პ. 1856—58 ოდესის, 1858—61 კი კიევის სასწ. ოლქების მზრუნველი იყო. როგორც პედაგოგი იბრძოდა უნ-ტის ავტონომიისათვის, ეროვნ. და წოდებრივი შეზღუდვის წინააღმდეგ. დიდ ყურადღებას უთმობდა პედ. კადრების მომზადებას, მათ მატერ.

უზრუნველყოფას. საფუძველი ჩაუყარა საკვირაო სკ. სკოლებს და სხვ. პ-ის გარდაცვალების შემდეგ მისი სახელი მიენიჭა მთელ რიგ უმაღლეს სამედ. დაწესებულებებს, საექიმო საზ-ბას. რეგულარულად ეწყობოდა პ-ის ხსოვნისადმი მიძღვნილი ყრილობები და სხვ.

*თხზ.:* Собр. соч., т. 1—8, М., 1957—62; Избр. педагогические сочинения, М., 1953.

*ლიტ.:* კ ო მ ა ხ ი ძ ე მ., ნ. ი. პიროგოვი (ცხოვრება და მოღვაწეობა), თბ., 1957; О п п е л ь В. А., История русской хирургии, Вологда, 1923; П о р у д о м и н с к и й В. И., Пирогов, 2 изд., М., 1969.

*ზ. კაციტაძე.*

**პიროელექტრიკები** (<ბერძნ. pyr — ცეცხლი), კრისტალური *დიელექტრიკები*, რ-თა დამახასიათებელია სპონტანური (თავისთავადი) პოლარიზაცია (ე. ი. პოლარიზებული არიან გარე ზემოქმედების გარეშეც)). ჩვეულებრივად პ-ის სპონტანური პოლარიზაცია შეუმჩნეველია, ვინაიდან მის მიერ წარმოშობილი ელექტრული ველი კომპენსირდება პ-ის მოცულობიდან ზედაპირზე გამოსული და მასზე ჰაერიდან გადასული თავისუფალი ელექტრული მუხტების ველით. ტემპ-რის შეცვლისას სპონტანური პოლარიზაციის სიდიდე იცვლება და წარმოიშობა ელექტრული ველი, რ-ის შენარჩუნება მანამდე შეიძლება, სანამ თავისუფალი მუხტები არ მოახდენენ მის კომპენსაციას. ამ მოვლენას პიროელექტრულ ეფექტს (*პიროელექტრობას*) უწოდებენ. ტიპური პ-ია ტურმალინი. პიროელექტრული ეფექტის შებრუნებული ეფექტია ე ლ ე ქ ტ რ ო კ ა ლ ო რ ი უ ლ ი ე ფ ე ქ ტ ი: თუ პ-ს მოვათავსებთ ელექტრულ ველში, მათი პოლარიზაცია შეიცვლება, რის შედეგად კრისტალი ან გაცხელდება, ან გაცივდება. არსებობს როგორც წრფივი ($\Delta T \sim E$), ისე კვადრ. ($\Delta T \approx E^2$) ელექტროკალორიული ეფექტი.

**პიროელექტრობა,** ელექტრული ველის წარმოშობის პროცესი ზოგიერთ კრისტალში (პ ი რ ო ე ლ ე ქ ტ რ ი კ შ ი) მათი გახურების ან გაცივების დროს. პ. აღწერილი იყო ჯერ კიდევ ძვ. ბერძენი მეცნიერების მიერ. პ-ს იკვლევდნენ პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი ფ. ეპინუსი (1756), ინგლ. მეცნ. ჯ. კანტონი, ფრანგი მეცნიერები რ. ჟ. აიუი, დ. *ბრიუსტერი*, პ. *კიური* და სხვ. პ-ს იყენებენ *ინფრაწითელი გამოსხივების* აღმოსაჩენად.

**პიროელექტრული მიმღები,** ელექტრომაგნიტური გამოსხივების მიმღები, რ-ის მუშაობა ემყარება პიროელექტრულ ეფექტს. პ. მ. მიეკუთვნება თბური გამოსხივების მიმღებების კლასს. იგი შეიძლება განვიხილოთ როგორც ძაბვის გენერატორი, რ-ის შიგა წინაღობას ტევადობითი ხასიათი აქვს, და, მაშასადამე, გამოსადეგია მხოლოდ ცვლადი ინტენსიურობის გამოსხივებული ნაკადის რეგისტრაციისათვის. პ. მ-ს იყენებენ სწრაფად ცვალებადი თბური პროცესების შესწავლის დროს, ტემპ-რის დისტანციურ გადამწოდებში და სხვ.

**პიროვნება,** ინდივიდუალური და სოციალური თავისებურებების მქონე კონკრეტული ადამიანი, ისტორიულად განსაზღვრულ საზოგადოებრივ ურთიერთობათა პროდუქტი. მარქსამდელი ფილოს. და სოციოლოგიის მიხედვით პ-ის ბუნების განსაზღვრისათვის ამოსავალი უნდა იყოს ადამიანის მიმართება საზ-ბასთან (ანტ. ფილოსოფია), საკუთარ თავთან (რ. დეკარტი, ჯ. ლოკი, ი. კანტი და სხვ.). გამოკვლეულ იქნა პ-ის პრობლემის ზოგიერთი მნიშვნელოვანი ასპექტი. მაგრამ მარქსიზმის წარმოშობამდე) შეუძლებელი იყო მეცნ. მოძღვრების შექმნა პ-ის შესახებ, ვინაიდან ისტ. იდეალიზმი საზ-ბასა და პ-ს განიხილავდა მეტაფიზიკურად, თითოეულის შესახებ აბსტრ. მსჯელობით კმაყოფილდებოდა.

პ-ის პრობლემისადმი ამჟამად დიდ ინტერესს იჩენს *ეგზისტენციალიზმი, ნეოთომიზმი, პერსონალიზმი*, განსაკუთრებით კი სხვადასხვა ანთროპოლოგიური სკოლა, მაგრამ ვერც ერთი მათგანი თავს ვერ აღწევს ტრადიციულ შეზღუდულობას. აშკარაა ამ კონცეფციების ანტიმარქსისტული და რეაქციული არსი.

მარქსიზმის თანახმად, პ-ის სრულყოფა, მისი ყველა სასიცოცხლო ძალის გამოვლინება შესაძლებელია მხოლოდ საზ-ბასთან მიმართებაში და მისი მეოხებით.

პ. გულისხმობს რეალურ, მოქმედ, კონკრ. ადამიანს. მაგრამ კონკრ. პ-ის ყველა თავისებურება არ შედის მისი არსების განსაზღვრაში. ყოველ პ-ს აქვს ინდივიდ., განსაკუთრებული თავისებურებანი, რ-ებიც ყალიბდება და ვითარდება საზ-ბის სხვა წევრებთან ურთიერთობაში. ეს თავისებურებები დამოკიდებულია იმ კონკრ. პირობებზე, რ-ებშიც ცხოვრობს და საქმიანობს ინდივიდი. მაგრამ რა ფორმითაც არ უნდა ავლენდეს ადამიანი თავის პ-ს, მას მაინც აქვს სხვა ადამიანებთან საერთო, ტიპური თავისებურებანი და ნიშნები, რ-ებიც სოციალურია იმ გაგებით, რომ ისინი ადამიანში თავს იჩენენ მხოლოდ განსაზღვრულ საზ. ურთიერთობათა პირობებში და მათ საფუძველზე. კლასობრივ საზ-ბაში ამა თუ იმ სოც. ჯგუფის „პიროვნება გაპიროვნებულია და განსაზღვრულია სრულიად კონკრეტული კლასობრივი ურთიერთობით" (მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები სამ ტომად, ტ. 1, თბ., 1975, გვ. 72).

ყოველ საზ.-ეკონ. ფორმაციას სარბიელზე გამოჰყავს კონკრ. ისტ. პ-ები, რ-ებშიც საზ. ურთიერთობანი კონცენტრირებულად ვლინდება.

სოციალიზმის დროს ძირეული ეკონ., პოლიტ. და კულტ. გარდაქმნების შედეგად ყალიბდება კაცობრიობისათვის მანამდე უცნობი თავისუფალი, თანასწორუფლებიანი, მაღალგანვითარებული მშრომელი პ-ის ახ. ტიპი. ამხანაგური თანამშრომლობის საფუძველზე ხდება ადამიანთა შეგნების შემდგომი ზნეობრივი სრულყოფა. საბჭ. ადამიანების კომუნისტური იდეურობა ცოდნის, მრწამსისა და მოქმედების ორგ. ერთიანობას განასახიერებს. აქ პ-ის განუყოფელ ნიშნებად იქცა მეცნ. მსოფლმხედველობა, აქტ. ცხოვრებისეული პოზიცია, მაღალი კულტურა და განათლება, ფართო საზ. საქმიანობა, რაც მნიშვნელოვნად განაპირობა მეცნ.-ტექ. რევ. მიღწევების მჭიდრო კავშირმა სოციალიზმის უპირატესობასთან. პ-ის თავისუფალი ფიზ. და გონებრივი განვითარება სწორედ სოციალიზმის დროს ემყარება მისთვის საჭირო ობიექტური და სუბიექტური პირობების განუხრელ სრულყოფას და მათ კომბინირებულ ზემოქმედებას ადამიანზე.

პ-ის ჰარმონიული განვითარება საზ. მასშტაბით განხორციელდება კომუნიზმის დროს, როდესაც „ინდივიდთა ყოველმხრივ განვითარებასთან ერთად საწარმოო ძალებიც გაიზრდება და საზოგადოებრივი სიმდიდრის ყველა წყარო უხვად გადმოედინება" (მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები ორ ტომად, ტ. 2, თბ., 1964, გვ. 19). ყოველმხრივი განვითარების ფაქტორებს შორის გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება ძირეულ ცვლილებებს შრომის ხასიათში. შრომის ხასიათის თვისებრივი შეცვლის მაგისტრალური მიმართულებაა გონებრივი და ფიზ. შრომის ჰარმონიული გაერთიანება ადამიანის საქმიანობაში, რაც დაკავშირებულია შრომის გადაქცევასთან პირველ სასიცოცხლო მოთხოვნილებად. კომუნიზმის დროს ყოველ ადამიანში ორგანულად შეერწყმის ერთმანეთს სულიერი სიმდიდრე, ფიზ. სრულყოფა და მორალური სიწმინდე; ყველას ექნება შესაძლებლობა თავისუფლად ცვალოს საწარმოო და სხვ. საზ. ფუნქციები. ამ ობიექტურ პროცესს შეესაბამება ახ. ადამიანების აღზრდის ამოცანა, რ-საც წარმატებით წყვეტს კომუნიზმის მშენებელი საზ-ბა. კომუნიზმი ნიშნავს გადასვლას „...ყ ო ვ ე ლ მ ხ რ ი ვ გ ა ნ ვ ი თ ა რ ე ბ უ ლ ი და ყ ო ვ ე ლ მ ხ რ ი ვ მომზადებული ადამიანების აღზრდასა, სწავლებასა და მომზადებაზე" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31, გვ. 42).

პ-ის სასიცოცხლო ძალების გამოვლინება შეუძლებელია მისი თავისუფლების უზრუნველყოფის გარეშე. პ-ის თავისუფლება განისაზღვრება საზ-ბის თავისუფლებით. მხოლოდ სოციალ. საზ-ბა უზრუნველყოფს პ-ის ნამდვილ თავისუფლებას.

სოციალიზმმა მშრომელ ადამიანს შეუქმნა თავისუფლების მტკიცე ეკონ. საფუძველი. მშრომელი ხალხის მიერ წარმოების სფეროში მოპოვებული თავისუფლება კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გადასვლის ობიექტური აუცილებლობის გამოვლინებაა, პ-ის თავისუფლების ძირეული წანამძღვარია. სოციალიზმის დროს ყოველ ადამიანს აქვს პირობები და თავისუფლება იმისა, რომ იგი იყოს ახ. ცხოვრების აქტ. შემოქმედი, შეუფერხებლად გამოიყენოს ნიჭი და უნარი მთელი საზ-ბის ინტერესებისათვის, ისარგებლოს საზ. სიკეთით. მომწიფებული სოციალიზმის დროს გაფართოვდა პ-ის თავისუფლებისა და უფლებების შინაარსი. ეს დაკანონებულია სსრ კავშირის ახ. კონსტიტუციით.

*გ. ლუტიძე.*


გ. პიროგოვი.

პ-ის პრობლემას აქვს ფსიქოლ. ასპექტიც. პ-ის ფსიქ. თვისებების ფონზე მიმდინარეობს ადამიანის მთელი ფსიქ. ცხოვრება. ეს თვისებებია: ტ ე მ პ ე რ ა მ ე ნ ტ ი, რ-იც ადამიანის მოქმედებისა და განცდების ენერგეტიკას (დინამიკას) განსაზღვრავს; ხ ა ს ი ა თ ი, რ-შიც ვლინდება ადამიანის თავის თავთან, სხვასა და საზ. ღირებულებებთან დამოკიდებულების სახეები, ი ნ ტ ე ლ ე ქ ტ ი, ნ ი ჭ ი, მ ო ტ ი ვ ე ბ ი, გ ა ნ წ ყ ო ბ ა, თვითცნობიერების უნარი და სხვა.

პ-ის ფსიქ. თვისებების ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვან როლს ასრულებს როგორც გარემო, ისე მემკვიდრეობითი ფაქტორები.

პიროვნულ ნიშან-თვისებებზე დაკვირვება, აღწერა და მათი ურთიერთმიმართების დადგენა პ-ის ფსიქოლ. ერთ-ერთ მნიშვნელოვან ამოცანას შეადგენს.


გ. პ ი რ ო გ ო ვ ი ბორისის როლში (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი").

პ-ის ფსიქ. თვისებები ორგანიზებულია სტრუქტურაში, რ-იც მის მოქმედებასა და განცდებს თანამიმდევრობას, სიმყარესა და სპეციფიკურობას ანიჭებს, რ-ითაც პ-ები განსხვავდებიან ერთმანეთისაგან; მაგრამ ამ თვისებებისათვის ზოგადი სტრუქტურული კანონზომიერებაცაა დამახასიათებელი. პ-ის სტრუქტურის არსისა და მისი მოქმედების კანონზომიერების შესახებ აზრთა დიდი სხვაობა არსებობს: პ-ის სტრუქტურა ზოგჯერ გაიგივებულია მისი ერთ-ერთი შემადგენელი ერთეულის (მაგ., ხასიათის, მოტივებისა და სხვ.) სტრუქტურასთან; ზოგიერთი თეორიის თანახმად, იგი სუბსტანციური რეალური ერთიანობაა (ფ. ლერში, ა. ველეკი), არსებობს აგრეთვე თეორია, რომ ის მხოლოდ ემპირიული მახასიათებლების ინტერპრეტაციაა (ჰ. აიზენკი, თ. ჰერმანი და სხვ.). საბჭ. ფსიქოლოგიაში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს დ. *უზნაძის* ცნობილ *განწყობის თეორიას*. განწყობა გაგებულია როგორც ფსიქ. თვისებათა მაინტეგრირებელი და მიმართულების მომცემი საწყისი. განწყობის თეორიის უპირატესობა სხვა თეორიებთან შედარებით იმაშია, რომ განწყობის არსი და მისი მიმდინარეობის თავისებურებანი გასაგებს ხდის პ-ის მოქმედებისა და განცდების მრავალ არსებით მომენტს (პ-ის ფსიქ. თვისებათა და ქცევის სტაბილურობა, კონსისტენტობა, ფსიქოლ. ინდივიდუალობა) ზოგადფსიქოლ. თვალსაზრისით.

*დ. ფარჯანაძე.*

**პიროვნების ხელშეუხებლობა,** მოქალაქის კონსტიტუციურ უფლებათა და თავისუფლებათა ერთ-ერთი სახე. პ. ხ. გარანტირებულია სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების კონსტიტუციებით და იმით


ნ. პიროგოვი.




პირომეტრი. ნახ. 1. ვიზუალური სიკაშკაშის პირომეტრის პრინციპული სქემა: 1—გამოსხივების წყარო; 2—ოპტიკური სისტემა (პირომეტრის ტელესკოპი); 3—ეტალონური ვარვარის ნათურა; 4—ფილტრი, რომლის გატარების ზოლი ვიწროა; 5—ობიექტივი; 6—ვარვარის დენის სარეგულირებელი რეოსტატი; 7—საზომი ხელსაწყო (მილიამპერმეტრი).

გამოიხატება, რომ არ შეიძლება ვისიმე დაპატიმრება, თუ არ იქნა საფუძველი — სასამართლოს გადაწყვეტილება ან პროკურორის სანქცია (საქ. სსრ კონსტიტუცია, მ. 52); იმ პირის მიმართ, რ-იც ხელყოფს პ. ხ-ს, გამოიყენება საზ., ადმ., დისციპლინური ან სისხლის სამართ. ხასიათის ღონისძიება. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსის 194-ე მუხლი უკანონო დაპატიმრებისა და დაკავებისათვის სისხლისსამართ. სასჯელს ითვალისწინებს.

ბევრ ბურჟ. სახელმწიფოში პ. ხ. ფორმალურადაა გამოცხადებული, სინამდვილეში კი იგი ხშირად ირღვევა. ამას ხელს უწყობს სხვადასხვა ტერორისტული ორგანიზაციის არსებობა, რ-ებსაც ზოგჯერ სახელმწ. ორგანოები მფარველობენ (მაგ., აშშ-ში) და რ-ებიც პოლიტ. შანტაჟის მიზნით იტაცებენ პროგრ. და დემოკრ. მოღვაწეებს.

**პიროლიზი** (ბერძნ. pyr — ცეცხლი, სიცხე და *ლიზ*..., ...*ლიზი*), ორგანული ნაერთების გარდაქმნა მათი დესტრუქციის შედეგად; ეს უკანასკნელი მიმდინარეობს მაღალი ტემპ-რის მოქმედებით. პ. *ნავთობქიმიური სინთეზისათვის* საჭირო ნედლეულის მიღების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი სამრეწვ. მეთოდია. მისი მიზნობრივი პროდუქტია უჯერი ნახშირწყალბადებით (*ეთილენი, პროპილენი, ბუტენები*) მდიდარი აირი. XIX ს. 70-იან წლებში აიგო რუსეთში (კიევი, ყაზანი) პ-ის პირველი ქ-ნები, სადაც ამუშავებდნენ ძირითადად ნავთობს (გასანათებელი აირების მისაღებად). უფრო გვიან პ-ის დროს წარმოქმნილი ფისებიდან გამოყვეს არომატული ნახშირწყალბადები. პ-თვის საჭირო ნედლეულია: აირადი და თხევადი ნახშირწყალბადები, მძიმე დისტილატები, ნედლი ნავთობი. გადასამუშ. ნედლეულის ძირითადი მასაა აირადი ნახშირწყალბადები და ბენზინი, რ-ებიც იძლევიან მიზნობრივ პროდუქტებს დიდი რაოდენობით. განსაკუთრებით ფართოდ იყენებენ მრეწველობაში მილისებრი ტიპის პიროლიზურ დანადგარებს. ნედლეული (მაგ., ბენზინი) გაივლის ორთქლურ შემთბობს, ღუმელში შესვლის წინ შეერევა გადამეტხურებულ წყლის ორთქლს, ღუმელში მიმდინარეობს მისი შემდგომი გახურება და პიროლიზური დაშლა. მაღალი ტემპ-რა, მცირე დროით სარეაქციო ზონაში გატარება, წყლის ორთქლით ნედლეულის განზავება ხელს უწყობს უპირატესად მის გახლეჩვას და მნიშვნელოვანი რაოდენობით აირების წარმოქმნას. აქვე მიიღება პ-ის თხევადი პროდუქტები — ფისები, რ-თა გამოსავალია აირადი ნედლეულისათვის საშუალოდ 5%, ხოლო ბენზინისათვის — დაახლ. 20% (მასის მიხედვით). პ-ის აირები მიემართება აირდასაფრაქციებელ დანადგარში ეთილენისა და პროპილენის გამოსაყოფად. პ-ის ფისებისათვის დამახასიათებელია არომატული ნახშირწყალბადების მაღალი კონცენტრაცია, ამასთან შეიცავენ უჯერ ნახშირწყალბადებს, რ-ებიც მრავალი ორგ. პროდუქტის სინთეზის ნედლეულს წარმოადგენენ.

*ლიტ*.: Смидович Е. В., Деструктивная переработка нефти и газа, 2 изд., М., 1968 (Технология переработки нефти и газа, ч. 2).

**პიროლუზიტი** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და luō — ვრეცხავ; იყენებენ მინის გასაუფერულებლად), ჟანგეულების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $MnO_2$. კრისტალდება ტეტრაგონულ სინგონიაში. გვხვდება მიწისებრი მასების სახით. შავია. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 2 — 3 (ფხვიერი მასისა), კრისტ. სახესხვაობებისა — 6; სიმკვრივე 4700—5080 *კგ/მ*³. *მანგანუმის მადნების* ერთ-ერთი ძირითადი მინერალია.

**პირომეტალურგია** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და *მეტალურგია*), მაღალტემპერატურულ პირობებში მიმდინარე ლითონებისა და ლითონის შენადნობების მიღებისა და გასუფთავების პროცესების ერთობლიობა. პირომეტალ. პროცესები ხორციელდება სხვადასხვა ტიპის მეტალ. ღუმლებსა და სადნობ აგრეგატებში. პ-ის ყველაზე გავრცელებული მეთოდია დნობა სათბობის გამოყენებით (იხ. *ბრძმედული წარმოება*, *მარტენის წარმოება* და სხვ.). XIX ს. II ნახევრიდან გავრცელდა დნობა ეგზოთერმული რეაქციების სითბოს გამოყენებით (იხ. *ბესემერის პროცესი*, *ტომასის პროცესი* და სხვ.). XIX ს. ბოლოდან, განსაკუთრებით კი XX ს-ში, ფართოდ იყენებენ დნობის ელექტროთერმულ პროცესებს (იხ. *ელექტრომეტალურგია*), აგრეთვე გამდნარი ქიმ. ნაერთების ელექტროლიზს (ალუმინისა და სხვა ფერადი ლითონების წარმოებაში). პ-ში დიდი მნიშვნელობა აქვს დისტილაციის მეთოდს (მადნებიდან ფერად ლითონებს ღებულობენ აორთქლებითა და შემდგომი კონდენსაციით). პ-ის ახ. მიმართულებაა სუფთა ლითონების მისაღებად აქროლადი ნაერთების თერმული დისოციაციის მეთოდების გამოყენება.

XX ს. 20-იანი წლებიდან მანგანუმის, ქრომის, მაგნიუმის, ვანადიუმისა და სხვა ლითონების შენადნობთა მისაღებად უფრო და უფრო ფართოდ იყენებენ ლითონთერმიას. პირომეტალ. მეთოდია აგრეთვე *კარბოთერმია*. აღნიშნულ მეთოდს ძირითადად დაფუძვილი რკინის წარმოებისას იყენებენ.

ამჟამად მსოფლიოში თუჯის, რკინის, ფოლადის, სპილენძის სხვადასხვა ფეროშენადნობის უდიდეს რაოდენობას პირომეტალ. მეთოდებით ღებულობენ. საქ. სსრ-ში პირომეტალ. პროცესებს ფართოდ იყენებენ რუსთავის მეტალ. ქ-ნაში (თუჯისა და ფოლადის წარმოება) და ზესტაფონის ფეროშენადნობთა ქ-ნაში (სილიკომანგანუმის წარმოება).

*ლიტ*.: Ванюков А. В., Зайцев В. Я., Теория пирометаллургических процессов, М., 1973; Вольский А. Н., Сергиевская Е. М., Теория металлургических процессов, М., 1968. *თ. სიგუა*.

**პირომეტრი** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და *მეტრი*), ხელსაწყო, რ-ის საშუალებით ზომავენ გაუმჭვირი სხეულების ტემპ-რას მათი გამოსხივების მიხედვით სპექტრის განსაზღვრულ დიაპაზონში. სხეული, რ-ის ტემპ-რა განისაზღვრება პ-ით, უნდა იყოს თბურ წონასწორობაში და მისი შთანთქმის კოეფიციენტი თითქმის ერთის ტოლი უნდა იყოს. გავრცელებულია სიკაშკაშის, ფერითი და რადიაციული პ-ები. ძირითადი ტიპია სიკაშკაშის პ., იგი უზრუნველყოფს გაზომვის უდიდეს სიზუსტეს $10^3—10^4$K დიაპაზონში. უმარტივეს ვიზუალურ პ-ში (ნახ. 1) ობიექტივი აფოკუსებს საკვლევი სხეულის გამოსახულებას სიბრტყეზე, რ-ზეც მოთავსებულია ეტალონური ვარვარის ნათურის ძაფი. ოკულარით აკვირდებიან ძაფს სხეულის გამოსახულების ფონზე და ცვლიან ძაფის ვარვარის დენს, ათანაბრებენ ძაფისა და სხეულის სიკაშკაშეს. სიკაშკაშის გათანაბრების მომენტში ხელსაწყო უჩვენებს (°C ან K).

აღწერილი სიკაშკაშის პ-ში გამოყენებული გაზომვის მეთოდი არსებითად ნულოვანია; ნულინდიკატორის როლს ასრულებს თვალი.

მიღებული შედეგების სიზუსტე დამოკიდებულია გაზომვის პირობების ზუსტად დაცვაზე. ძირითადი ცდომილება განპირობებულია ტემპ-რული ნათურის არასტაბილურობით. მნიშვნელოვანი ცდომილების დაშვება შეუძლია დამკვირვებელს. პ-ს, რ-შიც ნულინდიკატორის როლს ასრულებს ფოტოელემენტი (ნახ. 2), უწოდებენ ფოტოელექტრულს. ასეთ პ-ში ზემოთ აღნიშნული ცდომილება გამორიცხულია. სანიმუშო ლაბორ ფოტოელექტრული პ-ის ცდომილება 1000°C ტემპ-რის დროს გრადუსის მეასედებს არ აღემატება. სერიული სამრეწვ. ფოტოელექტრული პ-ის ცდომილება ერთი რიგით მეტია, ვიზუალურისა კი — ორი რიგით. ფერითი პ-ით საზღვრავენ სიკაშკაშეების ფარდობას სპექტრის ლურჯსა და წითელ არეში. იგი ნაკლებად ზუსტი, ნაკლებად მგრძნობიარე და უფრო რთულია, ვიდრე სიკაშკაშის პ. ყველაზე მეტად მგრძნობიარეა (მაგრამ ნაკლებად ზუსტი) რადიაციული პ., რ-იც აღრიცხავს სხეულის სრულ გამოსხივებასა და რადიაციულ ტემპ-რას. მათ ფართოდ იყენებენ სხვადასხვა ტექნოლ. პროცესების ტემპ-რული რეჟიმის საკონტროლო სისტემებში.

*ლიტ*.: Гордов А. Н., Основы пирометрии, 2 изд., М., 1971.

**პირომეტრია** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და ...*მეტრია*), ტემპერატურის გაზომვის მეთოდების ჯგუფი. წინათ პ-ს აკუთვნებდნენ იმ ტემპ-რის გაზომვის ყველა მეთოდს, რ-იც აღემატებოდა ვერცხლისწყლის თერმომეტრების გაზომვის ზღვარს. XX ს. 60-იანი წლებიდან პ-ში აერთიანებენ მხოლოდ *პირომეტრების* გამოყენებაზე დამყარებულ მეთოდებს. თითქმის ყველა ოპტ. მეთოდი ემყარება სხეულთა თბური გამოსხივების (ზოგჯერ შთანთქმის) ინტენსივობის გაზომვას. პ-ს მიმართავენ შედარებით მაღალი ტემპ-რის (T) გაზომვისას (მაგ., სერიული რადიაციული პირომეტრით ზომავენ ტემპ-რას, რ-იც აღწევს 200°C ან მასზე უფრო მაღალია). თუ T⩽1000°C, პ-ის მეთოდები მეორეხარისხოვან როლს ასრულებს, როდესაც T>1000°C, ეს მეთოდები ძირითადია, ხოლო თუ T>3000°C, პ. ტემპ-რის გაზომვის ერთადერთი მეთოდია. პ-ით საზღვრავენ ღუმლებისა და სხვა სახურებელი დანადგარების ტემპ-რას, გამდნარი ლითონებისა და მათი ნაკეთობების, ალის, გახურებული აირების, პლაზმის ტემპ-რას. პ-ის მეთოდების გამოყენების აუცილებელი პირობაა სუფთა თბური გამოსხივება, ე. ი. იგი უნდა ემყარებოდეს *გამოსხივების კირხჰოფის კანონს*. მყარი სხეულები და სითხეები აკმაყოფილებენ ამ პირობას, აირებისა და პლაზმის შემთხვევაში კი აუცილებელია ყოველი ახ. ობიექტის ან ახ. ფიზ. პირობების სპეც. შემოწმება. ერთგვაროვანი პლაზმის შრის გამოსხივება ემორჩილება კირხჰოფის კანონს, თუ პლაზმის მოლეკულების, ატომების, იონების, ელექტრონების სიჩქარის მიხედვით განაწილება ემორჩილება მაქსველის კანონს, ენერგიის აგზნებული დონეების განაწილება კი — ბოლცმანის კანონს (იხ. *ბოლცმანის სტატისტიკა*), *დისოციაცია* და *იონიზაცია* კი განისაზღვრება *მოქმედ მასათა კანონით*. ამასთან, ყველა ამ თანაფარდობაში შედის T-ს ერთი და იგივე მნიშვნელობა. პლაზმის ასეთ მდგომარეობას თერმულად წონასწორული ეწოდება. თუ პლაზმა არაერთგვაროვანია, მისი გამოსხივება თერმული წონასწორობის პირობების საყოველთაო შესრულების დროსაც კი არ ემორჩილება კირხჰოფის კანონს.




პირომეტრი. ნახ. 2 ავტომატური ფოტოელექტრული პირომეტრის სქემა: 1—გამოსხივების წყარო; 2—ოპტიკური სისტემის ლინზები; 3—მოდულატორი, რომელიც შენაცვლებით ატარებს წყაროსა და ეტალონური ნათურის გამოსხივებას; 4—ეტალონური ნათურა; 5—ფილტრი, რომლის გატარების ზოლი ძალიან ვიწროა; 6—ჩაღუნული ლინზა; 7—ფოტოელემენტი. ფოტოელემენტი შენაცვლებით ნათდება ხან წყაროთი, ხან ნათურით. მათ მიერ შექმნილი განათებულობის უთანაბრობის დროს ფოტოელემენტის წრედში წარმოიქმნება ფოტოდენის ცვლადი მდგენელი, რომლის ამპლიტუდა განათებულობათა სხვაობის პროპორციულია. გაზომვის დროს ნათურის ვარვარის დენს ისე არეგულირებენ, რომ ფოტოდენის ცვლადი მდგენელი ნულის ტოლი იყოს.

შედარებით იოლია გაზომვა იმ მყარი სხეულებისა და სითხეების ტემპ-რისა, რ-თა გამოსხივების სპექტრი მკაცრად უწყვეტია. ამ შემთხვევაში ტემპ-რას ზომავენ ისეთი პირომეტრებით, რ-თა მოქმედება ემყარება *აბსოლუტურად შავი სხეულის* გამოსხივების კანონებს.

ყველაზე უფრო უნივერსალურია სპექტრული ხაზების ინტენსივობის გაზომვაზე დამყარებული პ-ის მეთოდები. პ-ის მეორე ჯგუფის მეთოდებით ტემპ-რას საზღვრავენ იმ სპექტრული ხაზების ფორმის ან სიგანის მიხედვით, რ-ებიც ტემპ-რაზე დამოკიდებულია უშუალოდ (*დოპლერის ეფექტი*) ან არაპირდაპირ (*შტარკის ეფექტი*).

ზოგი მეთოდის გამოყენებისას ტემპ-რას საზღვრავენ უწყვეტი სპექტრის აბსოლ. ან ფარდობითი ინტენსივობით. განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება ტემპ-რის გაზომვას პლაზმით განბნეული ლაზერის გამოსხივების მიხედვით. პ-ის მეთოდების ნაკლია: გაზომვის შრომატევადობა, შედეგების ინტერპრეტაციის სირთულე, არასაკმარისი სიზუსტე.

პ-ის მეთოდების გამოყენება უწონასწორო პლაზმის გამოკვლევისას იძლევა უწყვეტ (ჯამურ) ინფორმაციას მისი მდგომარეობის შესახებ, თუმცა ამ შემთხვევაში ცნება ტემპ-რა მიუღებელია.

*ლიტ.*: Методы исследования плазмы (спектроскопия, лазеры, зонды), пер. с англ., под ред. С. Ю. Лукьянова, М., 1971.

**პირომორფიტი** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და morphē — ფორმა), ფოსფატების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $Pb_5[PO_4]_3Cl$. კრისტალდება ჰექსაგონურ სინგონიაში. კრისტალები პრიზმული აქვს. მწვანეა, იშვიათად ყვითელი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 3,5—4; სიმკვრივე 6700—7100 *კგ/მ³*. გვხვდება ტყვიისა და ტყვია-თუთიის საბადოთა დაჟანგვის ზონაში. ტყვიის ერთ-ერთი მადანი.

**პირონი** (Pyrrhon) (დაახლ. ძვ. წ. 365,— დაახლ. ძვ. წ. 270), ძვ. ბერძენი ფილოსოფოსი, *სკეპტიციზმის* ფუძემდებელი. თვითონ შრომებს არ წერდა. მისი მოძღვრება, მოწაფეების გადმოცემით, მოიცავს სამ მთავარ კითხვას: როგორია საგანთა ბუნება, როგორია ჩვენი ურთიერთობა საგნებთან და რა შედეგი ექნება ამ ურთიერთობას. პირველ კითხვაზე პ-ის პასუხი ასეთია: საერთოდ არაფერი არ ვიცით საგანთა შესახებ, მეორეზე—თავი უნდა შევიკავოთ ყველა სახის მსჯელობისაგან, რადგან იგი სუბიექტურია, მესამეზე — უნდა ვიქონიოთ სულიერად სავსებით დამოუკიდებელი ყოველგვარი გარემომცველისაგან (*ატარაქსია, აპათია*).

*ლიტ.*: Рихтер Р., Скептицизм в философии, пер. с нем., т. 1, СПб., 1910, с. 60—75. *გ. ასათიანი.*

**პიროპლაზმასებრნი** (Piroplasmidae), ბ ა ბ ე ზ ი ი დ ე ბ ი (Babesiidae), უმარტივესთა ოჯახი. გამრავლების ხერხის მიხედვით მიაკუთვნებენ სპოროვნებს ან სარკოდინებს. პარაზიტობენ ჩლიქოსნების, ძაღლების, ვირთაგვებისა და სხვათა ერითროციტებში. პ-თა გადამტანია ტკიპები, რ-თა სხეულში პ. სისხლთან ერთად ხვდება, მრავლდება და იჭრება კვერცხუჯრედებში, რ-თა მეშვეობითაც შემდეგ თაობებს გადაეცემა. პ-თა ოჯახს განეკუთვნება *ბაბეზიას*, ბაბეზიელას (Babesiella) და ნუტალიის (Nuttallia) გვარები, რ-თა წარმომადგენლები იწვევენ *პიროპლაზმიდოზებს*, ბაბეზიოზებს, ნუტალიოზებს.

**პიროპლაზმიდოზები,** შინაური და გარეული ძუძუმწოვრების, ფრინველების, თევზებისა და ამფიბიების ფართოდ გავრცელებული სისხლის პარაზიტულ დაავადებათა ჯგუფი. გვხვდება ადამიანებშიც. იწვევს ერთუჯრედიანი ორგანიზმები — პიროპლაზმიდები. გამომწვევები პარაზიტობენ ცხოველთა ერითროციტებში. გადამტანებია იქსოდისებრი ტკიპები. პ-თვის დამახასიათებელია ცხელება, ლორწოვანი გარსების სიყვითლე, ანემია, ჰემოგლობინურია, გულ-სისხლძარღვთა და საჭმლის მომნელებელი ორგანოების ფუნქციის მოშლა. პ-ით დაავადება მნიშვნელოვან ეკონ. ზარალს აყენებს მეურნეობას. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ცხოველის დაცვა დასენიანებული ტკიპების შესევისაგან, ცხოველთა დამუშავება სპეც. პრეპარატებით (ქიმ. პროფილაქტიკა). *ი. ცომაია.*

**პიროპლაზმოზი,** ცხენის, მსხვილი რქოსანი საქონლის, ღორის, ძაღლის ტრანსმისიული დაავადება. დამახასიათებელია ცხელება, ანემია, სიყვითლე, ჰემოგლობინურია. პ-ს იწვევს პიროპლაზმები, რ-ებიც პარაზიტობენ ერითროციტებში და შლიან მათ. პიროპლაზმების გადამტანებია იქსოდისებრი ტკიპები. ნაავადმყოფარი ცხოველი არასტერილურ იმუნიტეტს იძენს და პარაზიტმტარებლად რჩება 4 თვიდან 2—3 წლამდე. დიაგნოზის დადგენისას მხედველობაში იღებენ კლინიკურ ნიშნებს, ეპიზოოტოლოგიურ მონაცემებს და ლაბორ. გამოკვლევების შედეგებს. სამკურნალოდ იყენებენ ქიმ. პრეპარატებს (ტრიპაფლავინი, აკაპრინი, ბერენილი, ჰემოსპორიდინი და სხვ.). პროფილაქტიკის შესახებ იხ. *პიროპლაზმიდოზები.* *ი. ცომაია.*

**პიროს ბრეთელი,** საქართველოში მოღვაწე ერთ-ერთი ასურელი მამა (იხ. *ასურელი მამები*). მოსულა ქ. ანტიოქიიდან VI ს. შუა წლებში *იოანე ზედაზნელთან* ერთად. დააარსა ქართლში ბრეთის მონასტერი, დასაფლავებულია იქვე.

*წყარო*: ასურელ მოღვაწეთა ცხოვრების წიგნი. ძველი რედაქციები, ილ. აბულაძის გამოც., თბ., 1955. *ბ. ლომინაძე.*

**პიროსი** (Pyrros) (ძვ. წ. 319—273), ეპირის მეფე ძვ. წ. 307—302 და 296—273. ტახტის დაკარგვის შემდეგ (302) დემეტრიოს I პოლიორკეტეს (იხ. *ანტიგონიდები*) შეაფარა თავი და მის მხარეზე იბრძოდა (301). 296 ძალაუფლება დაიბრუნა ეპირში, გააფართოვა თავისი სამეფოს საზღვრები; 280 დაქირავებული ჯარით ქ. ტარენტის (სამხრ. იტალია) მხარეზე იბრძოდა რომის წინააღმდეგ და დაამარცხა რომაელები. 279 აუსკულუმთან ბრძოლაში დიდძალი მსხვერპლის ფასად კვლავ დაამარცხა რომაელები, რის შემდეგაც დამკვიდრდა გამოთქმა „პ ი რ ო ს ი ს გ ა მ ა რ ჯ ვ ე ბ ა". წარმატების მიუხედავად პ. იძულებული გახდა უარი ეთქვა თავის დაპყრობით პოლიტიკაზე იტალიაში და გადავიდა სიცილიაში, სადაც გააჩაღა კამპანია კართაგენელების წინააღმდეგ. 275 ბენევენტუმთან პ-ის ჯარი რომაელებმა გაანადგურეს. პ. ეპირში გაიქცა. დაიღუპა არგოსში მაკედონელების წინააღმდეგ ბრძოლაში. ძვ. მონაცემებით, პ-ს დაუწერია სანიმუშო თხზულებები სამხ. ხელოვნების შესახებ.

**პიროსომები** (Pyrosomata; ბერძნ. pyr— ცეცხლი და sōma — სხეული), ქორდიანთა ქვეკლასი გარსიანების ქვეტიპისა. ზღვის თავისუფლადმცურავი კოლონ. ცხოველებია. პ-ის კოლონიის სიდიდე ჩვეულებრივად 20—30 *სმ*-ს არ აღემატება, მაგრამ წყნარი ოკეანის ბინადარი Pyrosoma spinosum 30 *მ*-ს აღწევს. პ-ის კოლონიას ღრუ ცილინდრის ფორმა აქვს. მისი კედელი მინისებრ გამჭვირვალეა, მასში ერთ შრედაა განლაგებული *ასციდიის* მსგავსი პატარა ზოოიდი, რ-ის პირის ღრუ გარეთ იხსნება, ხოლო გამომტანი ხვრელი —კოლონიის საერთო კლოაკაში. ხახის მახლობლად ზოოიდს აქვს წყვილი მანათობელი ორგანო, რ-იც შეიცავს მანათობელ სიმბიოზურ ბაქტერიებს. ცნობილია პ-ის 15-მდე სახეობა.

**პიროტექნიკა** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და *ტექნიკა*), ტექნიკის დარგი, რ-იც დაკავშირებულია ცეცხლოვანი შედგენილობის და ამ შედგენილობით აღჭურვილი ნაკეთობების წარმოებასა და გამოყენებასთან. ს ა მ ხ. მ ი ზ ნ ე ბ ი ს ა თ ვ ი ს იყენებენ სანათ პიროტექ. შედგენილობას (პშ), ფოტონარევ, მგზნებ, სასიგნალო, ანთებად და საკვამლე ინფრაწითელი გამოსხივების პშ-ს და სხვ.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა შ ი თერმიტულ პშ-ს იყენებენ შესადუღებლად, აგრეთვე სხვადასხვა შენადნობის წარმოებაში, ლაზერების დასატუმბავად, ცეზიუმის პლაზმის, აირების მისაღებად, კინოგადაღებების დროს და სხვ.

ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ ე ო ბ ა შ ი პშ-ს ხმარობენ სოფ. მეურნ. მავნებლების წინააღმდეგ საბრძოლველად, ბოსტნეულის საწყობების, ღვინის კასრების დეზინფექციისათვის და სხვ.; დამუშავებულია და გამოიყენება სეტყვასაწინააღმდეგო პშ. უმრავლესი პშ-ის ფუძეს წარმოადგენს მჟანგავისა და საწვავის ნარევი. მჟანგავისა და საწვავის გარდა პშ-ს, როგორც წესი, უმატებენ სხვა ნივთიერებებსაც: ალის შემღებ მარილებსა და ორგ. საღებრებს (სასიგნალო კვამლის მისაღებად), შემკვრელებს (საჭირო მექან. თვისებების მისანიჭებლად), ფლეგმატიზატორებსა და სტაბილიზატორებს (უსაფრთხოების უზრუნველსაყოფად). პშ-თა უმრავლესობას ახასიათებს ფეთქებადი თვისებები.

**პიროტინი** (<ბერძნ. pyrrhotēs — ცეცხლისებრ წითელი, მუქი ნარინჯისფერი), მ ა გ ნ ი ტ უ რ ი ა ლ მ ა დ ა ნ ი, სულფიდების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $Fe_{1-x}S(x=0-0,2)$. მინარევებია Ni, Co. არსებობს პ-ის ჰექსაგონური და მონოკლინური მოდიფიკაციები. გვხვდება მკვრივი მასების სახით. ლითონური ელვარების ბრინჯაოსებრ-ყვითელია. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 3,5 — 4,5; სიმკვრივე 4580—4700 *კგ/მ³*. პ. მაგნ. ნივთიერებაა (ჰექსაგონური —პარა-, ხოლო მონოკლინური—ფერომაგნიტური). წარმოიქმნება ძირითადად ჰიდროთერმული გზით.

**პიროფილიტი** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და phyllon — ფურცელი), სილიკატების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $Al_2[Si_4O_{10}](OH)_2$. კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში. აგრეგატები ფურცლოვანი ან ქერცლოვანი აქვს. ღია მწვანე, ყვითელი ან თეთრია. ცხიმოვანია, წააგავს ტალკს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 1—1,5; სიმკვრივე 2840 *კგ/მ³*. ჩვეულებრივ, დაკავშირებულია მეტამორფულ ქანებთან. მჟავა- და ცეცხლგამძლეა, რაც განაპირობებს მის სამრეწვ. გამოყენებას.

**პიროფიტული წყალმცენარეები** (Pyrrophyta), უმდაბლეს მცენარეთა განყოფილება. ძირითადად მოძრავი, ზოგჯერ უძრავი, ერთუჯრედიანი, კოლონიური, იშვიათად ძაფნაირი ორგანიზმებია. ნაწილი უჯრედებისა შიშველია, ზოგჯერ დაფარულია მრავალკუთხიანი ფარებისაგან შემდგარი ორნაწილიანი ჯავშნიანი გარსით. პ. წ-ს აქვთ 1 ან 2 შოლტი. ქრომატოფორები შეიცავს *a* და *c* ქლოროფილს და მოყავისფრო პიგმენტებს. პ. წ. ავტოტროფული და ჰეტეროტროფული ორგანიზმებია; სამარაგო პროდუქტია სახამებელი, იშვიათად ზეთი. ზოგიერთს აქვს მფეთქავი ვაკუოლი და თვალაკი. გამრავლება ხდება დაყოფით, ზოოსპორებით, აპლანოსპორებით. სქესობრივი პროცესი იშვიათია. პ. წ. ცხოვრობენ მტკნარ წყალში და ზღვაში. იწვევენ წყლის „აყვავებას".



პიროფიტული წყალმცენარეები. პიროფიტული წყალმცენარეების სხვადასხვა ფორმა: 1—Peridinium bipes; 2—Polykrikos schwartzii; 3 — Pyrocystis lunula; 4—Dinothrix paradoxa; 5—Cryptomonas sp.

**პიროქლორები** (ბერძნ. pyr—ცეცხლი და chlōros — მოყვითალო-მწვანე), ჟანგეულების კლასის მინერალთა ჯგუფი, რ-თა ქიმ. შედგენილობაა $(Ca, Na, U, Ce, Y)_{2-m}(Nb, Ta, Ti)_2O_6(O,F)_{1-m}\cdot nH_2O$; (m იცვლება 0-იდან 1,5-მდე, n—0-იდან 0,5-მდე). აქვს მრავალი სახესხვაობა. კრისტალდება კუბურ სინგონიაში. კრისტალები ოქტაედრული აქვს. ხშირია მარცვლოვანი აგრეგატები. ღია ყვითლიდან შავამდე ფერისაა. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 3—5,5; სიმკვრივე 3700—5000 *კგ/მ³*. ზოგჯერ ძლიერ რადიოაქტიურია. პ. ნიობიუმისა და ტანტალის მადანია.




პირშუშხა: 1—ფესვი; 2—ყვავილედი; 3—ფოთოლი.

**პიროქსენები** (ბერძნ. pyr — ცეცხლი და xenos—უცხო), სილიკატების კლასის მინერალთა ჯგუფი; ზოგადი ფორმულაა $R_2[Si_2O_6]$, სადაც $R=Ca^{2+}$, $Mg^{2+}$, $Fe^{2+}$ ან $Na^{+}$, $Li^{+}$ შეწყვილებული $Al^{3+}$-თან ან $Fe^{3+}$-თან. მინარევებია $Mn^{4+}$, $Cr^{3+}$, $Ti^{4+}$, $Ni^{4+}$ და სხვ. პ-ის სტრუქტურის საფუძველია ჟანგბადით დაკავშირებული სილიციუმჟანგბადიანი ტეტრაედრებისაგან $[SiO_4]^{4-}$ აგებული უსასრულო ჯაჭვი. სტრუქტურის მიხედვით პ. იყოფა რ ო მ ბ უ ლ და მ ო ნ ო კ ლ ი ნ უ რ პ-ად. რომბულში გავრცელებულია *იზომორფიზმი* $Fe^{2+}$ და $Mg^{2+}$ შორის; წარმოადგენენ იზომორფულ რიგს: ენსტატიტი $Mg_2[Si_2O_6]$—ჰიპერსთენი $(Fe, Mg)_2[Si_2O_6]$—ფეროსილიტი $Fe_2[Si_2O_6]$. მონოკლინურში განარჩევენ ტ უ ტ ე მ ი წ ი ა ნ პ-ს (დიოფსიდი $CaMg[Si_2O_4]$, ჰედენბერგიტი $CaFe^{2+}[Si_2O_6]$, აგრეთვე მათი იზომორფული ნარევები) და ტ უ ტ ე პ-ს (ეგირინი $NaFe^{3+}[Si_2O_6]$, ჟადეიტი $NaAl[Si_2O_6]$, სპოდუმენი $LiAl[Si_2O_6]$). კატიონთა რთული იზომორფული ჩანაცვლება აღნიშნულია *ავგიტში*. პ. ძირითადად პრიზმისებრი ფორმისაა. ფერი მეტად ცვალებადი (ბაცი მწვანედან შავამდე). სიმაგრე მინერალოგიური სკალით 5—6,5; სიმკვრივე 3100—3600 *კგ/მ³*.

პ. მრავალი მაგმური ქანის (პიროქსენიტი, პერიდოტიტი, ბაზალტი, გაბრო, ანდეზიტი და სხვ.) ძირითადი ქანმაშენი მინერალია; გვხვდება სკარნებში და სხვა ტიპის მეტამორფულ ქანებში, აგრეთვე პეგმატიტებში. სპოდუმენი Li-ის მადანია, მისი გამჭვირვალე კრისტალები ძვირფასი ქვებაა; ჟადეიტი სანახელავო ქვაა.

**პიროქსენიტი,** ულტრაფუძე ქანი; ძირითადად შედგება ერთი ან რამდენიმე *პიროქსენისაგან*. ზოგჯერ პ-ში შედის ოლივინი, მაგნეტიტი, ტიტანმაგნეტიტი, იშვიათად — მინდვრის შპატები. ზოგიერთი პ. ტიტანშემცველ რკინის მადანს წარმოადგენს.

**პიროყურძნის მჟავა,** α-კ ე ტ ო პ რ ო პ ი ო ნ ი ს მ ჟ ა ვ ა, $CH_3COCOOH$, მკვეთრსუნიანი უფერო სითხე. ადვილად იხსნება წყალში, სპირტსა და ეთერში, $t_{დნ}$ 13,6°C, $t_{დუღ}$ 165°C. გვხვდება ყველა ორგანიზმის უჯრედებში. შუალედი რგოლია ნახშირწყლების, ცილებისა და ცხიმების გარდაქმნის პროცესში. ნივთიერებათა ცვლის მთელ რიგ დარღვევათა შემთხვევაში (მაგ., ავიტამინოზის დროს) პ. მ. ორგანიზმში გროვდება (იხ. *ბერიბერი*).

**პირ-პანჯალი,** ქედი ინდოეთის ჩრდ.-დას. ნაწილში (შტოქედები პაკისტანშია), მცირე ჰიმალაის დას. მხარეს. გადაჭიმულია ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ 450 *კმ*-ზე, მდ. კიშანგანგიდან მდ. ბიასამდე. სიმაღლე 6028 *მ*-მდე. აგებულია კირქვებით, ანდეზიტებით, ბაზალტებით. კალთები ციცაბოა, დანაწევრებულია ღრმა ხეობებით, თხემი ბასრად დაბილულია. ბევრია მყინვარული ტბა, კარული მყინვარი. შემოსილია ხშირი, უმთავრესად წიწვოვანი ტყით.

**პირსასაქმებელი საშუალებანი,** პირღებინების გამომწვევი სამკურნალო საშუალებები. მოქმედების მექანიზმის მიხედვით განარჩევენ პ. ს-ს, რ-ებიც მოქმედებენ თავის ტვინის პირღებინების ცენტრზე (მაგ., აპომორფინი), და პ. ს-ს, რ-ებიც აღიზიანებენ კუჭის ლორწოვან გარსს და რეფლექსურად აღაგზნებენ პირღებინების ცენტრს (იპეკაკუანა, თერმოფსისი და სხვ.). პ. ს. იხმარება მოწამვლისას, ქრონ. *ალკოჰოლიზმის* სამკურნალოდ და სხვ. დროს; მცირე დოზებს ამოსახველებელ საშუალებადაც იყენებენ.

**პირსი** (Peirce) ჩარლზ სანტიაგო სანდერს (10. IX. 1839, კემბრიჯი, მასაჩუსეტსი, — 19. IV. 1914, მილფორდი, პენსილვანია), ამერიკელი ფილოსოფოსი, ლოგიკოსი და მათემატიკოსი, *პრაგმატიზმის* მამამთავარი. ამერ. მეცნ. და ხელოვნ. ეროვნული აკადემიის წევრი (1877). პ-ს მნიშვნელოვანი შედეგები აქვს მათ. ლოგიკაში და სემიოტიკაში. ცდილობდა მეტაფიზიკური თეორია დაეკავშირებინა *პოზიტივიზმთან*. პ. იდეის მნიშვნელობას მის პრაქტ. შედეგებში ხედავს (პირსის პრინციპი). ჭეშმარიტების მაგიერ ეძებს მყარი რწმენის გამომუშავების მეთოდებს (ბრმა სიჯიუტის, ავტორიტეტის, აპრიორული და მეცნიერული). აქედან ამოვიდა პრაგმატიზმი (ეს ტერმინი პ-მა ი. კანტისგან აიღო). მოძღვრებაში ყოფიერების სტრუქტურულ ფენებზე (ფანეროსკოპია) პ. გამოჰყოფს სამ ფენას: თვისებრიობა, ანუ იდეები, როგორც შესაძლებლობანი, ფაქტი, როგორც მათი გამოვლინება, და აზრი, როგორც ასახვა. პ. ცდილობს სიყვარულის, უწყვეტობისა და შემთხვევითობის „კოსმიური" პრინციპების მეშვეობით დაასაბუთოს ყოველი არსებულის მიიწრაფება გონითისაკენ.

*ლიტ.*: XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1970; М е л ь в и л ь Ю. К., Философия Ч. С. Пирса, М., 1964. *გ. თევზაძე.*

**პირსონი** (Pearson) კარლ (27. III. 1857, ლონდონი,—27. IV. 1936, იქვე), ინგლისელი მათემატიკოსი, ბიოლოგი, ფილოსოფოსპოზიტივისტი. ლონდონის უნ-ტის გამოყენებითი მათემატიკისა და მექანიკის (1884-იდან), ხოლო შემდეგ ევგენიკის (1911-იდან) პროფ. *ბიომეტრიის* ერთ-ერთი ფუძემდებელი. დიდი ღვაწლი მიუძღვის *მათემატიკური სტატისტიკის* განვითარებაში. შრომაში „მეცნიერების გრამატიკა" (რუს. თარგ. 1911) იძლევა მეცნ. ცოდნის სუბიექტურ-იდეალ. ინტერპრეტაციას: მისი აზრით, მეცნ. ცნობები ხელოვნური კონსტრუქციებია, გრძნობადი ცდის აღწერისა და მოწესრიგების საშუალებებია. პ. მეტაფიზიკად აცხადებდა გრძნობად აღქმათა ფარგლებს გარეთ საგანთა არსებობის დაშვებას, მეცნ. წინადადებებში ცნებათა კავშირის შემსწავლელ მეცნიერებად კი თვლიდა მეცნიერების გრამატიკას, რ-საც უწოდებდა მეცნ. ფილოსოფიას. პ-ის ფილოს. შეხედულებანი მკაცრად გააკრიტიკა ვ. ი. ლენინმა შრომაში „მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი".

*თხზ.*: Mathematical contributions to the theory of evolution, v. 1—18, L., 1894—1912; Tables for statisticians and biometricians, v. 1—2, L., 1924. *გ. ასათიანი.*

**პირუეტი** (ფრანგ. pirouette), მოცეკვავის მიერ ერთ ადგილზე შესრულებული ერთი ან რამდენიმე სრული ბრუნვის (მარცხნივ ან მარჯვნივ) სახელწოდება ბალეტში. ცალკეული პ-ები შეიძლება შეერთდეს საცეკვაო ნაბიჯით (პა).

**პირფეხიანები** (Stomatopoda), ფეხსახსრიანთა რიგი უმაღლესი კიბოსნაირების ქვეკლასისა. მათი სხეულის სიგრძე 1—34 *სმ* აღწევს. აქვთ მოძრავი, ფასეტური თვალები, თავ-მკერდის დიდი ფარი, გრძელი, მძლავრი მუცელი. მკერდის წინა 5 სეგმენტის კიდურები გადაქცეულია ყბაფეხებად, მეორე წყვილი მსხვერპლის დამჭერი აპარატია. კუნთოვან მუცელზე ლაყუჩებიანი 5 წყვილი საცურავი ფეხი განიერ ტოტებს ქმნის. რიგში 150-მდე სახეობაა. გავრცელებულია უმთავრესად ტროპ. ზღვებში, სსრკ-ში (იაპ. ზღვაში) გვხვდება 1 სახეობა — კიბო-ჩოქელა. ცხოვრობენ ბენთოსში, მატლები — პლანქტონში. პ-ს საკვებად იყენებენ.

**პირქუში,** ქართული მითოლოგიური პერსონაჟი, ჭედვის ოსტატი და გამგებელი ღვთისშვილი. პ-ის სალოცავები დაწესებულია ფშავსა (სოფ. ახადი) და ხევსურეთში (სოფ. ბაცალიგო). პ. კოპალას დახმარებით განთავისუფლდა დევების ტყვეობიდან, შემდეგ ებრძოდა მათ. ხშირად იხსენიება კოპალასა და იახსართან ერთად. მიჩნეულია სასტიკ ხატად. მისი ეპითეტებია „მჭედელი", „ცაწმის მკეთე".

*ლიტ.*: ო ჩ ი ა უ რ ი თ., მითოლოგიური გადმოცემები აღმოსავლეთ საქართველოს მთიანეთში, თბ., 1967; ჩ ი ქ ო ვ ა ნ ი მ, კახეთის 1961 წლის ფოლკლორული ექსპედიცია, კრ.: ქართული ფოლკლორი, [ტ.] 1—2, თბ., 1964. *დ. გოგოჭური.*

**პირღებინება,** რთული რეფლექსური აქტი, რ-საც იწვევს პ-ის ცენტრის აგზნება. პ-ის დროს ხდება კუჭის გასასვლის სპაზმი, იხსნება კუჭის კარდია, ანტიპერისტალტიკური შეკუმშვის შედეგად კუჭის შიგთავსი კუჭიდან საყლაპავისკენ გადაინაცვლებს და მუცლის წინა კედლის კუნთების ბიძგისებრი, კრუნჩხვითი შეკუმშვის შედეგად პირიდან ამოინთხევა. პ-ის მიზეზებია კუჭის ლორწოვანაზე გამღიზიანებელი ნივთიერებების ან უშუალოდ პ-ის ცენტრზე ტოქსინების ზემოქმედება, რეცეპტორების გაღიზიანება მუცლის ღრუს ორგანოების, თავის ტვინის, მისი გარსებისა და სხვ. ორგანოების დაავადებათა დროს. პ-ს შეიძლება ჰქონდეს ფსიქოგენური, პირობით-რეფლექსური ხასიათიც. როგორც წესი, პ. დაცვითი აქტია, მის შედეგად კუჭიდან ამოდის მავნე ნივთიერებანი, მაგრამ ხშირმა პ-მ შეიძლება გამოიწვიოს ორგანიზმის გაუწყლოება, მინერ. ცვლის მოშლა, *ტუტემჟავური წონასწორობის* დარღვევა და სხვა.

**პირღებული,** ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი, XIII ს. ღვთისმშობლის სახელობის სამონასტრო კომპლექსი თეთრი წყაროს სამხრ.-დას-ით 10 *კმ*-ზე, მდ. ხრამის მარცხ. ნაპირზე. შემონახულია კომპლექსის ცენტრ. ნაგებობა — დიდი ეკლესია, რ-იც ფრაგმენტებისა და წარწერის თანახმად აგებულია რუსუდანის მეფობის ხანაში (1222—45). ეკლესია შიგნით მოხატული იყო. გარედან კედლებზე წარწერებია. ერთ-ერთ მათგანში ნათქვამია, რომ თბილელ ელისე საგინაშვილს XVII ს-ში ეკლესიისათვის სამხრ-იდან კარიბჭე და სამვალე მიუშენებია (ახლა დანგრეულია). ეკლესიას გარს ერტყა გალავანი, რ-შიც ჩართული იყო სამსართულიანი სამრეკლო (დარჩენილია 2 სართული). I სართული ჭიშკარს წარმოადგენდა. ეკლესიის სამხრ.-დას-ით დიდი შენობის ნაშთია. კლდეებში განლაგებული გამოქვაბულები, როგორც ჩანს, ბერების სადგომ სენაკებად იყო გამოყენებული. ეკლესიის ზემოთ, ფერდობზე, გვიანდ. ხანის დარბაზული ეკლესიაა. *პ. ზაქარაია.*

**პირშუშხა** (Armoracia), მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი ჯვაროსანთა ოჯახისა. მოიცავს 2 სახეობას, რ-იც იზრდება ევროპასა და აზიაში, მ. შ. სსრკ-შიც. საქართველოში გვხვდება მხოლოდ 1 სახეობა — ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი პ. (A. rusticana); მოჰყავთ ბოსტანში. ხშირად ველურდება. ფესვსა და ფოთოლში არის ვიტამინები, ეთეროვანი ზეთები, მინერ. მარილები, ფიტონციდები და ფერმენტი ლიზოციმი. ფესვის ცხარე გემო და სპეციფ. სუნი გამოწვეულია მასში მდოგვის ზეთისა და გლიკოზიდ სინიგრინის არსებობით. ფესვი იჭმება (ნედლი, მოხარშული), ფესვის გამონაწური კი სურავანდის საწინააღმდეგო საუკეთესო საშუალებაა. მრავლდება ვეგეტატიურად. მოსავალს იღებენ (100—300 *ც/ჰა*) გვიან შემოდგომით. *ლ. ხინთიბიძე. გ. კვაჭაძე.*

**პირჩიტა,** კარულ-ხეობის ტიპის მყინვარი აწუნთის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე, მდ. პირიქითი ალაზნის აუზში. სიგრძე 0,8 *კმ*, ფართ. 0,75 *კმ²*, ენა ეშვება 3270 *მ*-მდე. საზრდოობს მყინვარული ნაკადებითა და ზვავებით. პ-ის ენის ბოლოზე სათავე აქვს მდ. ქვახიდისწყალს (პირიქითი ალაზნის სათავე). *რ. ხაზარაძე.*



დ. პისარევი.



კ. პისარო.

**პისარევი** დიმიტრი ივანეს ძე [2 (14). X. 1840, სოფ. ზნამენსკოე, ახლანდ. ლიპეცკის ოლქი, — 4 (16). VII. 1868, დუბულტი, ახლანდ. ქ. იურმალის ნაწილი, ლატვ. სსრ, დაკრძალულია პეტერბურგში], რუსი რევოლუციონერ-დემოკრატი, პუბლიცისტი, ლიტ-რის კრიტიკოსი, ფი-

ლოსოფოს-მატერიალისტი. დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის ფილოლ. ფაკ-ტი (1861). მოღვაწეობის ადრეულ ეტაპზე გატაცებული იყო *ვულგარული მატერიალიზმით*, შემდეგ გახდა *დარვინის* ევოლ. თეორიისა და საბუნებისმეტყველო მატერიალიზმის თვალსაჩინო მიმდევარი რუსეთში. პ-ს მატერიალისტი ფილოსოფოსის სახელი დაუმკვიდრა სტატიებმა: „პლატონის იდეალიზმი", (1861), „პროგრესი ცხოველთა და მცენარეთა სამყაროში" (1864), „უარყოფითი დოქტრინის პოპულარიზატორები" (1866), და სხვ., რ-ებიც „რუსსკოე სლოვოში" გამოქვეყნდა. იბრძოდა რელიგიისა და იდეალიზმის წინააღმდეგ, მაგრამ სწორად ვერ გაიგო დიალექტიკის მნიშვნელობა; პ-ს მეტაფიზიკურად ესმოდა აუცილებლობისა და შემთხვევითობის თანაფარდობა (უარყოფდა შემთხვევითობას). მიუხედავად ამ და სხვ. ნაკლოვანებებისა, დიდი როლი შეასრულა 60-იანი წწ. რუს. მატერიალიზმის დაცვისა და იდეალიზმის წინააღმდეგ ბრძოლის საქმეში. დობროლიუბოვის სიკვდილისა და ჩერნიშევსკის გადასახლების შემდეგ იგი გახდა 60-იანი წწ. რევ.-დემოკრ. მოძრაობის ერთ-ერთი ხელმძღვანელი.

პ. ქადაგებდა ხელოვნების უტილიტარისტულ თეორიას, უარყოფდა არა ნარტო „წმინდა" ხელოვნებას, არამედ ესთეტიკას საერთოდ („ესთეტიკის რღვევა", 1865), ხოტბას ასხამდა ტურგენევის ბაზაროვს („ბაზაროვი", 1862; „რეალისტები", 1864), პუშკინს „მოძველებულ კერპად" მიიჩნევდა („პუშკინი და ბელინსკი", 1865). მარქსისტული კრიტიკა დიდად აფასებდა პ-ის როლს რუს. განმათ. მოძრაობაში, მაგრამ მიუღებლად მიაჩნდა მისი ნიჰილიზმი.

პ. პოპულარობით სარგებლობდა ქართ. „თერგდალეულთა" წრეში. ი. ჭავჭავაძე, ნ. ნიკოლაძე, ა. წერეთელი და სხვ. ღრმად ერკვეოდნენ მისი მსოფლმხედველობის ავკარგში. პ-მა მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა ბ. ფურცელაძესა და ზოგიერთ სხვა ქართვ. მოღვაწეზე.

*თხზ.*: Избр. произв., Л., 1968.

*ლიტ.*: ნ ი კ ო ლ ა ძ ე ა., რუსი რევოლუციონერ-დემოკრატები და ქართული ლიტერატურა, თბ., 1954; М а с л и н А. Н., Д. И. Писарев в борьбе за материализм и социальный прогресс, М., 1968.

*მ. ნემსაძე. ვ. შადური.*

**პისარო** (Pissarro) კ ა მ ი ლ ჟ ა კ ო ბ (10. VII. 1831, კ. სენ-ტომა, ვესტინდოეთი, — 12. XI. 1903, პარიზი), ფრანგი ფერმწერი, *იმპრესიონიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელი. სწავლობდა სიუსის აკადემიაში (1855—61), პარიზში. განიცადა ჯ. *კონსტებლის*, კ. *კოროს*, ჟ. ფ. *მილეს* გავლენა. პ. დიდი გატაცებითა და სიყვარულით ხატავდა ქალაქის უბნებს, ბულვარებს, სოფლის ლანდშაფტებს, ყოველდღიური ცხოვრების მომხიბვლელ, პოეტურ სურათებს („საფოსტო ეტლი ლუვესიენში", 1870, იმპრესიონიზმის მუზეუმი, პარიზი). პ. განსაკუთრებით დიდი ოსტატობითა და სიფაქიზით გადმოსცემდა ნესტიანი ჰაერის გამჭვირვალებას. სხვა იმპრესიონისტი მხატვრებისაგან განსხვავებით ქმნიდა დამთავრებულ კომპოზიციებს, ისწრაფოდა ფორმათა პლასტიკურობისაკენ („მოხნული მიწა", 1874, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი; „მონმარტრის ბულვარი პარიზში", 1897, ერმიტაჟი, ლენინგრადი). 1880-იანი წწ. II ნახევარში განიცადა ნეოიმპრესიონიზმის გავლენა. მუშაობდა როგორც მხატვარ-აკვარელისტი, იყენებდა აგრეთვე ოფორტისა და ლინოგრავიურის ტექნიკას. პ-მ წამყვანი როლი ითამაშა იმპრესიონისტების გაერთიანების შექმნაში, დიდი გავლენა მოახდინა ამ გაერთიანების წევრებზე, აგრეთვე უმცროსი თაობის მხატვრებზე. ახლოს იყო მემარცხენე-რადიკალურ პოლიტ. მოძრაობასთან.

**პისარო** (Pizarro) ფრანსისკო (1470/1475, ტრუხილიო, ესპანეთი, – 26. VI. 1541, ლიმა, პერუ), ესპანელი კონკისტადორი. მონაწილეობდა ოხედას ექსპედიციაში სამხრ. ამერიკაში (1509), პანამის (1510), პერუს (1532—36) დაპყრობებში. ისარგებლა ინკების შინაბრძოლებით, დაარბია და გაანადგურა მათი სახელმწიფო ტაუანტინსუიუ. 1535 ქ. ლიმა დააარსა. 1535—37 ჩაახშო ინდიელების აჯანყება. ძალაუფლებისათვის ბრძოლაში და ნადავლის გაყოფის დროს მოკლეს.

*ლიტ.*: В о л ь с к и й С., Пизарро, М., 1936.

**პისარჟევსკი** ლევ ვლადიმერის ძე [1 (13). II. 1874, კიშინიოვი,—23. III. 1938, დნეპროპეტროვსკი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1930); სკკპ წევრი 1930-იდან. 1896 დაამთავრა ნოვოროსიის უნ-ტი ოდესაში. 1904—08 იურიევის (ახლანდ. ტარტუს) უნ-ტის, 1908-იდან კიევის პოლიტექ. ინ-ტის, ხოლო 1913-ის შემდეგ დნეპროპეტროვსკის სამთო ინ-ტისა და უნ-ტის პროფესორი. 1927 უკრ. ფიზ. ქიმ. ინ-ტის დირექტორი (ინ-ტი შეიქმნა პ-ს ინიციატივით, ატარებს მისსავე სახელს). 1929—31 სათავეში ედგა ქიმ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტს (თბილისი). პ-მ პ. *მელიქიშვილთან* ერთად შეისწავლა მრავალი ახ. *ზეჟანგური ნაერთი*, რისთვისაც მათ მიენიჭათ მ. ლომონოსოვის სახ. პრემია. სწავლობდა ხსნარებში რეაქციათა თერმოდინამიკას; წამოაყენა წონასწორული ელექტროდული პროცესების თეორია. შეასრულა მრავალი სამუშაო, რითაც საფუძველი ჩაუყარა ჰეტეროგენული კატალიზის ელექტრონულ თეორიას. ავტორია სახელმძღვანელოებისა. მიღებული აქვს ვ. ი. ლენინის სახ. პრემია (1930). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

*ლიტ.*: Б о л е з и н С. А., Б е с к о в С. Д., Выдающиеся русские ученые-химики, 2 изд., М., 1972.

**პისემსკი** ალექსი თეოფილაქტის ძე [11 (23). III. 1821, სოფ. რამენიე, ახლანდ. კოსტრომის ოლქი, ჩუხლომის რ-ნი,—21. I (2. II). 1881, მოსკოვი], რუსი მწერალი. პირველი მოთხრობა 1848 გამოაქვეყნა, პირველი რომანი „ბოიარშჩინა" — 1858. სახელი გაუთქვა მოთხრობამ „ბედოელათი" (1850). პროვინციელ მემამულეთა ცხოვრებას მიეძღვნა მოთხრობები „კომიკოსი", „მდიდარი სასიძო" (ორივე —1851), „m—r ბატმანოვი" (1852), „ფანფარონი" (1854) და სხვ. პ-ის უმნიშვნელოვანესი თხზულებებია რომანი „ათასი სული" (1858), რ-იც რეფორმისწინა რუს. ფართო პანორამას წარმოგვიდგენს, და დრამა „მწარე ხვედრი" (1859, დაიდგა 1863). ერთხანს ილაშქრებდა რევ. მოძრაობის წინააღმდეგ. რომანში „მორევი" (1871) პ-მ კვლავ გაიზიარა რევოლუციონერთა მაღალი მისწრაფებანი. მან ამხილა ბურჟ. სიხარბე და მომხვეჭელობა (პიესები „ბაალი", „განათლებული დროება", რომანი „მეშჩანები", 1877). პ-ს ეკუთვნის ისტ. რომანი „მასონები" (1880).

*თხზ.*: Собр. соч., т. 1—9, М., 1959.

**პისისტრატე** (Peisistratos), ათენის ტირანი ძვ. წ. 560—527 (ხანგამოშვებით). პოლიტ. ასპარეზზე გამოვიდა სოლონის რეფორმების შემდეგ. იცავდა დიაკრიების (გლეხობა, დემოსის ვაჭარ-ხელოსანთა ფენა) ინტერესებს. მისი პოლიტ. მოწინააღმდეგეები იყვნენ ალკმეონიდები და ლიკურგე, რ-ებიც ევპატრიდების (გვაროვნ. არისტოკრატია) პარტიას ხელმძღვანელობდნენ. პ. მშვიდობიანი პოლიტიკის მომხრე იყო და ზრუნავდა სახელმწიფოზე. გასცა სახელმწ. კრედიტი შეღავათიანი პირობებით, სახელმწ. დახმარება დაუნიშნა ომის ინვალიდებს, სამუშაოთი უზრუნველყოფდა ღარიბ მოქალაქეებს. მის დროს შეიქმნა დაქირავებულთა ჯარი. პ-მ ათენში ძირითადად შეინარჩუნა სოლონის კანონმდებლობა. ეწეოდა ფართო სამშენებლო მოღვაწეობას, ააგო ლიკეიონი, ზევსის ტაძარი, პითეიონი, დააარსა ბ-კა. მფარველობდა მეცნიერებასა და ხელოვნებას. მისი მითითებით მუშაობდნენ ჰომეროსის ტექსტის მოძიებასა და დადგენაზე. ააგო ახ. ბაზარი, წყალგაყვანილობა — ენეაკრუნოსი, რ-იც XVIII ს-მდე მოქმედებდა.

*ლიტ.*: С к р ж и н с к а я М. В., Устная традиция о Писистрате, «Вестник древней истории», 1969, № 4.


ლ. პისარჟევსკი.

**პისკატორი** (Piscator) ერვინ (17. XII. 1893, ულმი,—30. III. 1966, შტარნბერგი, ბავარია), გერმანელი რეჟისორი. გერმ. კომპარტიის წევრი 1919-იდან. 1920—1921 ბერლინში დააარსა „პროლეტარული თეატრი". აქ დადგა პიესა „რუსეთის დღე", რ-იც თეატრის დასთან ერთად დაწერა. ბერლინში დააარსა პისკატორის თეატრი (1927—32). 30-იან წლებში იყო მუშათა თეატრების საერთაშ. კავშირის აღმასრ. კომიტეტის წევრი, ხოლო 1934 — პრეზიდენტი. 20-იან და 30-იან წლებში პ-მა ერთ-ერთმა პირველმა წამოაყენა და განახორციელა კიდეც პოლიტიკური თეატრის შექმნის იდეა. გამოაქვეყნა წიგნი „პოლიტიკური თეატრი" (1929). პ-მა მრავალი სიახლე დანერგა: სპექტაკლში გამოიყენა კინოქრონიკა, ფოტომონტაჟი და სხვ. გერმანიაში ფაშიზმის დამყარების შემდეგ (1933) სამშობლოდან გადაიხვეწა. 1935-მდე ცხოვრობდა სსრკ-ში, შემდეგ - საფრანგეთსა და აშშ-ში. 1947-იდან სპექტაკლებს დგამდა მანჰაიმში, მიუნხენსა და სხვ. ქ-ში. 1962-იდან ხელმძღვანელობდა თეატრ „ფრაიე ფოლკსბიუნე"-ს (დას. ბერლინი).

*ლიტ.*: Г в о з д е в А. А., Театр послевоенной Германии, Л.—М., 1933; Л а ц и с А. Э., Революционный театр Германии, пер. с нем., М., 1935.


ე. პისკატორი.

**პის-რივერი** (Peace River), მდინარე კანადაში, მონების მდინარის მარცხ. შენაკადი. წარმოიქმნება მდ-ების ფინლისა და პარსნიპის შეერთებით, რ-ებსაც სათავე აქვს კლდოვან მთებში. სიგრძე მდ. ფინლის სათავიდან 1923 *კმ*, აუზის ფართ. 324,3 ათ. *კმ²*. უმთავრესად საზრდოობს თოვლის წყლით. წყლის საშ. ხარჯი ფორტ-სენტ-ჯონთან 1,1 ათ. *მ³/წმ*. გაყინულია ოქტ-იდან მაისამდე. სანაოსნოა ვერმილიონ-შუტსის მონაკვეთის გარდა.

**პისტოია** (Pistoia), ქალაქი ცენტრ. იტალიაში, ტოსკანის ოლქში. პისტოიის პროვ. ადმ. ცენტრი. 95 ათ. მცხ. (1975). სატრანსპ. მანქანათმშ., მეტალ., ლითონდასამუშ., კვების, საფეიქრო, სამკერვალო, ქაღალდის, კერამ. მრეწველობა. მუს. ინსტრუმენტების წარმოება.

**პისტოლეტი**, იხ. *დამბაჩა*.

**პიტა** [ესპ. pita, ნასესხებია სამხრეთამერ. ინდიელების (კეჩუას) ენიდან], ამერიკული აგავას (Agave americana) ფოთლის ბოჭკო. თეთრი ან ყვითელია, კარგად იღებება და ძალიან გამძლეა. მისგან გრეხენ თოკს, ამზადებენ ბაგირებს, ხეზს, სათევზაო ბადეს, ქაღალდს, ქსოვენ უხეშ ქსოვილს.

**პიტა** (pita), ქალაქი გვინეაში, მამუ—ტამბაკუნდის (სენეგალი) გზატკეცილზე. პიტის ოლქის ადმ. ცენტრი. სას.-სამ. რ-ნის (ბრინჯი, სიმინდი, ბატატი, მანიოკი, ტარო, ციტრუსები, მესაქონლეობა) ცენტრი. პ-ის მახლობლად აგებულია ჰესი.

**პიტაკი** (ლათ. Pittacium — პერგამენტის ნაჭერი < ბერძნ. pittakion — საწერი ფირფიტა, ქაღალდი, ფურცელი), წერილი, საბუთი („ქარტაჲ დაწერილი") ძვ. საქართველოში. ტერმ. „პ." წერილობით თხოვნას ანუ „სავედრებელს" — „უდარესისაგან უაღრესისა მიმართ მინაწერს" (საბა) და წყალობა-ბოძებისა თუ თარხნობის სიგელს აღნიშნავდა. სამდივანმწიგნობრო ენასა და ტერმინოლოგიაში იგი შედარებით იშვიათად იხ-

მარებოდა (თანამედროვე სიტყვახმარება-ში — პ ა ტ ა კ ი).

*წყარო:* ა ბ უ ლ ა ძ ე ი., ძველი ქართული ენის ლექსიკონი (მასალები), თბ., 1973; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965; შ ა ნ ი ძ ე ა., ქართველთა მონასტერი ბულგარეთში და მისი ტიპიკონი, თბ., 1971.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგნ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926.

*ი. ფუტკარაძე.*

**„პიტერლოო“** (Peterloo), 1819 წ. 16 აგვ. მანჩესტერში, პიტერზფილდზე, საარჩევნო რეფორმის მომხრეთა მიტინგის დროს მომხდარი სისხლიანი ამბების გავრცელებული სახელწოდება. ქალაქის ხელისუფალთა ბრძანებით უიარაღო მრავალათასიან შეკრებას, უმთავრესად მანჩესტერისა და ლანკაშირის მოსაზღვრე ქ-ების ფეიქრებს (კაცებს, ქალებს, ბავშვებს), თავს დაესხნენ რეგულარული არმიის ნაწილები, მ. შ. *ვატერლოოს* ბრძოლის მონაწილე ჰუსარები (აქედან ანალოგიით — „პიტერლოო“). მიტინგი გარეკეს, 15 კაცი მოკლეს, 600-ზე მეტი დაიჭრა. მიტინგის ორგანიზატორები დააპატიმრეს სახელმწ. ღალატის ბრალდებით.



პიტი. ფ. ბ რ უ ნ ე ლ ე ს კ ი. პიტის სასახლე. ფლორენცია. დაიწყო 1440.

**პიტერმარიცბურგი** (Pietermaritzburg), ქალაქი სამხრ. აფრიკის რესპუბლიკის აღმ. ნაწილში. ნატალის პროვ. ადმ. ცენტრი. 158,9 ათ. მცხ. (1970). რკინიგზით უკავშირდება ნავსადგურ დურბანს. ალუმინის ნაგლინის, ავტომობილების, ამწეების, კაბელის, სათრიმლავი ექსტრაქტის, ფეხსაცმლის, საფეიქრო ნაწარმის, კვების პროდუქტების წარმოება. ტექ. კოლეჯი. ეროვნ. მუზეუმი.

**პიტეშტი** (Pitești), ქალაქი სამხრ. რუმინეთში, არჯეშის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 139 ათ. მცხ. (1981). სატრანსპ. კვანძი. საავტ. და ელექტროძრავების ქ-ნები, ხის დასამუშ., ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ. კომბინატები. კვების, ტყავის, ფეხსაცმლის, საფეიქრო, სამკერვალო, რეზინის მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება.

**პიტი** (Pitt) უილიამ უ ფ რ ო ს ი, გრაფი ჩ ე თ ე მ ი (Chatham) (15. XI. 1708, ლონდონი, — 11. V. 1778, ჰეიზი, კენტი), დიდი ბრიტანეთის სახელმწიფო მოღვაწე. *ვიგთა* დაჯგუფების „პატრიოტების“ ერთ-ერთი ხელმძღვანელი. უკიდურესად ექსპანსიონისტური საგარეო პოლიტიკის მომხრე. 1735-იდან პარლამენტის წევრი. 1756-იდან ვიგების ლიდერი თემთა პალატაში. დიდი როლი ითამაშა შვიდწლიანი ომის (1756—63) გაჩაღებაში. 1766—68 კოალიციური მთავრობის პრემიერ-მინისტრი, ცდილობდა ვიგებისა და ტორების სხვადასხვა დაჯგუფებათა გაერთიანებას. 1766-იდან გრაფი, ლორდთა პალატის წევრი. 60—70-იან წწ. ბრიტანეთსა და მის ჩრდილოამერ. კოლონიებს შორის კონფლიქტის დროს მოითხოვდა კოლონ. ბატონობის უფრო მოქნილი მეთოდებით განხორციელებას.

**პიტი** (Pitt) უილიამ უ მ ც რ ო ს ი (28. V. 1759, ჰეიზი, კენტი,—23. I. 1806, პატნი), ბრიტანეთის სახელმწიფო მოღვაწე. *უ. პიტ* უფროსის შვილი. 1776 დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი, 1781 აირჩიეს პარლამენტში, გახდა „ახალი ტორების“ ლიდერი. 1782—83 ფინანსთა მინისტრი, 1783—1801 და 1804—06 პრემიერ-მინისტრი. 1786 დადო სავაჭრო ხელშეკრულება საფრანგეთთან, რითაც საფრ. ბაზარი ფართოდ გაუხსნა ინგლ. საფაბრიკო ნაწარმს. რუს. დასუსტების მიზნით ეხმარებოდა ოსმალეთსა და შვეციას რუსეთთან ომების (1787—91, 1788—90) დროს. იყო საფრ. წინააღმდეგ მიმართული სამხ. კოალიციების მთავარი ორგანიზატორი, ქვეყნის შიგნით ახშობდა დემოკრ. მოძრაობას, ჩაახშო აჯანყება სამხ. ფლოტში (1797), გაატარა კანონები (1799, 1800) მუშათა ორგანიზაციების შექმნის წინააღმდეგ, ახშობდა ირლ. ეროვნ.-გამათ. მოძრაობას. გამოდიოდა ამიენის საზავო ხელშეკრულების (1802) წინააღმდეგ. 1804 იყო საფრ. წინააღმდეგ მიმართული ახ. კოალიციის ორგანიზატორი.



პიტი. სასახლის შიდა ეზო. 1558—70. არქიტექტორი ბ. ამანატი.

**პიტი** (Pitti), სამხატვრო მუზეუმი ფლორენციაში. მოთავსებულია პალაცო პ-ის შენობაში, რ-იც ადრინდ. აღორძინების ეპოქის არქიტექტურის მნიშვნელოვანი ძეგლია, ხასიათდება ასკეტური უბრალოებითა და ფორმათა მკაცრი სიდიადით [შუა ნაწილი 1444-იდან, ფ. ბრუნელესკი (?), გააფართოვეს XVII—XVIII სს-ში; ეზო — 1558—70, არქიტ. ბ. ამანატი; ბაროკული პლაფონები პიეტრო და კორტონასი 1640—47]. პალაცო პ-ს ესაზღვრება ბობოლის მანიერისტული ბაღები (1550-იდან; არქიტ. ბ. ბუონტალენტი და სხვ.). სასახლის შენობის უმთავრესი ნაწილი უჭირავს სურათების (ე. წ. პალატინის) გალერეას, რ-იც შეიქმნა მედიჩების საგვარეულო კოლექციის საფუძველზე. იგი დამთვალიერებელთათვის 1828 გაიხსნა. 1911-იდან სახელმწიფო გალერეად გამოცხადდა. პ-ის გალერეაში უმთავრესად ინახება XV XVII სს. იტალ. სკოლის სურათები [რაფაელი (მსოფლიოში ერთ-ერთი საუკეთესო ნიმუშები), ა. დელ სარტო, ფრა ბარტოლომეო, ტიციანი, ს. როზა], აგრეთვე XVII ს. ფლამანდ. სკოლის (პ. პ. რუბენსი, ა. ვან დეიკი) ოსტატთა ნამუშევრები. ამავე შენობაში მოთავსებულია აგრეთვე თანამედროვე ხელოვნ. გალერეა და ვერცხლის ნაკეთობათა მუზეუმი.

**პიტიახში,** სახელმწიფოს ერთ-ერთი უმაღლესი მოხელე ადრინდელ სასანიანთა ირანში, ქართლის სამეფოსა (იბერია) და სომხეთში. პ. (bitaxš) სპარსული წარმოშობის სიტყვაა, მაგრამ დღემდე ამ ტერმინის, არც მისი სომხ. ფორმის (bdeašx) და არც ქართული „პ-ის“ ეტიმოლოგია და მის მიერ აღნიშნული სახელოს ფუნქციები საბოლოოდ დადგენილი არ არის.

ყველაზე ადრინდ. სპარს. წარწერების მიხედვით (262 შაბურ I-ის ტრილინგვა და ნარსეს პაიკულის ბილინგვა), პ-ს ერთ-ერთი პირველი ადგილი ეკავა ირანის სამეფო კარის დიდმოხელეებს შორის. ზოგიერთი მკლევარი ფიქრობს, რომ პ. იყო მეფისნაცვალი, ხოლო ზოგი მას პროვინციის მმართველად მიიჩნევს. „მოქცევაჲ ქართლისაჲ“, მაგალითად, „პ-ის“ ტიტულით მოიხსენიებს შაჰის მიერ IV ს. ქართლის გამგებლად გამოგზავნილ ირანელ მმართველს.

სომხ. წყაროების მიხედვით, ბდეშხი სანაპირო ოლქის მმართველი იყო. ზოგი მეცნიერის აზრით, სომხეთში ოთხი საბდეშხო იყო, მაგრამ უფრო სარწმუნო ჩანს ცნობები მხოლოდ აღძნიქისა და გუგარქის ბდეშხების შესახებ.

არმაზისხევის სამაროვანის გათხრების შედეგად გამოვლინებულ ბერძნ.-არამეულ წარწერებში (ახ. წ. I—III სს.) მოხსენიებული არიან ქართლის პიტიახშები შარაგასი, ბერსუმა, ასპარუგი, ჯავახი, პუბლიკიოს აგრიპა. აღსანიშნავია, რომ ბილინგვის არამეულ წარწერაში აგრიპა ფარსმან მეფის ეზოსმოძღვრად არის მოხსენიებული, ხოლო ბერძნ. ტექსტში პ-ად.

ს. ჯანაშიას აზრით, რასაც სხვა მკვლევრებიც იზიარებენ, აღნიშნულ წარწერებში სიტყვა „პ.“ ქართ. „ერისთავის“ აღსანიშნავად უნდა იყოს გამოყენებული. ამ მოსაზრებით, „პ-ები“ ანუ „ერისთავები“ არიან ცალკეული პროვინციის გამგებლები. გ. მელიქიშვილის აზრით, ტერმინი „პ.“, ჩანს, ქართლში „ერისთავის“ პარალელურად იხმარებოდა სამხ.-სამოხელეო არისტოკრ. უმაღლესი ფენის წარმომადგენელთა აღსანიშნავად. გამოთქმულია აგრეთვე მოსაზრება, რომ „პ.“ (რ-იც ჯერ კიდევ აქემენიდთა ხანაში უნდ. შემოსულიყო ირანიდან) ქართლში ეწოდებოდა მთავარსარდალსა და უმაღლეს მსაჯულს, რ-იც სტრაბონის აღწერილობაში მეფის შემდგომ მეორე პირად არის მიხსენიებული. ქართული წყაროების მიხედვით, ამ მოხელეს „სპასპეტი“ (შიდა ქართლის ერისთავი და ამასთან ყველა ერისთავთა მთავარი) ეწოდება.

თ. გამსახურდია „პ-სა“ და „სპასპეტს“ შორის იგივეობას ხედავდა. რაც შეეხება ისტორიული ქვემო ქართლის მემკვიდრეობით ხელისუფალთ, რ-ებიც V—VI სს-ში ქართულ-სომხური წყაროებით პ-ის წოდებას ატარებდნენ, ფიქრობენ, რომ ეს ტიტული მათ დაუმკვიდრდათ იმ დროიდან, როცა ეს ოლქი ერთხანს პოლიტიკურად სომხეთში შედიოდა და მისი მმართველები პ-ის ანუ სომხურად ბდეშხის წოდებას ატარებდნენ.

*ლიტ.:* გ ა მ ს ა ხ უ რ დ ი ა თ., პიტიახშის ინსტიტუტის საკითხისათვის, «მაცნე», 1970, № 6; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970; წ ე რ ე თ ე ლ ი გ., არმაზის ბილინგვა, «ენიმკის მოამბე», 1942, ტ. 13.

*ა. ბოგვერაძე.*

**პიტისებრნი** (Pittidae), ფრინველთა ოჯახი *ბეღურასნაირთა* რიგის. შეიცავს 1 გვარს (Pitta) და 25 სახეობას. გავრცელებულია აფრ., აზიისა და ავსტრალ. ტროპიკებში. ტანად პატარა ფრინველებია. აქვთ მოკლე ბოლო და გრძელი ფეხები; შეფერადებაში ჭარბობს ღია ფერები. ფრენენ ცოტას და ცუდად, უფრო მიწაზე დახტიან. ბუდეს იკეთებენ მიწაზე ან ბუჩქებზე. მონოგამებია. დებენ 2—7 კვერცხს. გამრავლების პერიოდის გარდა გვხვდება ერთეულებად ან პატარ-პატარა გუნდებად. იკვებებიან ჭიებით მწერებითა და მათი მატლებით, მოლუსკებით.

*რ. ჟორდანია.*

**პიტიუნტი,** იხ. *ბიჭვინთა.*

**პიტიუსის კუნძულები** (Islas Pitiusas), არქიპელაგი ხმელთაშუა ზღვის დას. ნაწილში, *ბალეარის კუნძულების* ჯგუფში. ადმინისტრაციულად შედის ესპანეთის პროვინცია ბალეარესში. ფართ. 760 $км^2$. უდიდესია კ. ივისა. რელიეფი ბორცვიანია, სიმაღლე 475 *მ*-მდე. უმთავრესად აგებულია კირქვებითა და მერგელებით. განვითარებულია კარსტი. დამახასიათებელია ხმელთაშუა ზღვის ლანდშაფტი. სუბტროპ. მიწათმოქმედება, თევზჭერა, სუფრის მარილის მოპოვება. პ. კ-ზეა ქ. ივისა.

**პიტკერნი** (Pitcairn), კუნძული წყნარი ოკეანის სამხრ.-აღმ. ნაწილში, პოლინეზიაში. დიდი ბრიტ. სამფლობელო. ფართ. 4,5 $км^2$. ერთად-ერთი დასახლ. პუნქტია ადამსტაუნი. დაახლ. 70 მცხ. (1982) კუნძული ვულკ. წარმოშობისაა (სიმაღლე 335 *მ*-მდე). მოჰყავთ სიმინდი, ტარო, ბოსტნეული, ხილი.

**პიტნა** (Mentha), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარის გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. 50—100 *სმ* სიმაღლის ფესურიანი მცენარეა. აქვს მოპირისპირედ განლაგებული ფოთლები და ყლორტების წვეროზე თავთავისებრ ყვავილედში თავმოყრილი მოვარდისფრო-იისფერი ყვავილები. გვარი მდიდარია სახეობებით. საქართველოში ველურად იზრდება მხოლოდ 4 სახეობა: *ომბალო* (M. pulegium), მ ი ნ დ ვ რ ი ს პ. (M. arvensis), წ ყ ლ ი ს პ. (M. aquatica), ტ ყ ი ს პ. (M. longi-

folia). იზრდება მთის ქვედა და შუა სარტყლის ტყიან მდელოებზე, ტყის პირებზე, ბუჩქნარებში, მდინარეთა სანაპიროებსა და სხვა ადგილებში. პ. მრავლდება ვეგეტატიურად. სსრკ-ში კულტურაში ფართოდაა გავრცელებული ბ ა ღ ი ს პ. (M. piperita), რ-იც მოჰყავთ ძირითადად ჩრდ. კავკასიაში, უკრაინაში, მოლდავეთსა და ბელორუსიაში. პ-ის ფოთოლი და ყვავილედი შეიცავს ეთეროვან ზეთს (1,5—3,5% მშრალ წონაზე), რ-ის ძირითადი კომპონენტი მ ე ნ თ ო ლ ი ა. ფოთლისაგან დამზადებულ ნაყენს იყენებენ მედიცინაში. ფოთლისა და მიწისზედა ნაწილებისაგან მიიღება პ-ის ზეთი, რ-საც, როგორც არომატულ ნივთიერებას, ხმარობენ პარფიუმერია-კოსმეტიკაში. კვების მრეწველობაში პ-ის ზეთი და ფოთოლი კარგი სანელებელია. ბაღის პ-ის პლანტაციებს განალაგებენ გრუნტის წყლების მახლობლად დაბლობი ადგილების ნოყიერ ნაკვეთებზე, ხოლო მინდვრის თესლბრუნვაში საშემოდგომო თავთავიანი და სამარცვლე პარკოსანი კულტურების შემდეგ. მცენარეს რგავენ ადრე გაზაფხულზე ან შემოდგომაზე კარგად მომზადებულ ბუდნებში. პ-ის მწვანე მასას თიბავენ მასობრივი ყვავილობისას, თუ კარგი ამინდი დადგა, შემოდგომაზე მეორედაც ითიბება. მოსავლიანობა 18—25 ც/ჰა-ზე. პ-ის ზოგი სახეობა თაფლოვანია.

ბაღის პ-ის ძირითადი მავნებლებია აბლაბუდიანი ტკიპა, პ-ის ბუგრი; დაავადებები — მცენარის ჟანგა, თეთრი ჩოფურა.

**პიტნარა,** სოფელი გორის რ-ნში (მღებრიანის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, მდ. თეძმის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1520 *მ*, გორიდან 49 *კმ*. ლადო კეცხოველის სახ. ტყვიავის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ქვემო ბოშურში (23 *კმ*).

**პიტნის ზეთი,** ნატურალური *ეთერზეთი*; პიტნისათვის დამახასიათებელი სუნის მქონე უფერული სითხე, სიმკვრივე 900—910 *კგ/მ*³ (20°C). სპირტში კარგად იხსნება. შეიცავს დაახლ. 100 კომპონენტს, რ-თაგან მნიშვნელოვანია (—)-მენთოლი (50%-მდე), მენთონი (≈25%), მენთილაცეტატი, ცინეოლი; იყენებენ კანფეტების, ნამცხვრების, თამბაქოს ნაწარმის, კბილის ფხვნილების, ელექსირებისა და სხვ. დამზადებისას.

**პიტოევები** (Pitoëff), ფრანგი მსახიობები, თეატრალური მოღვაწეები. ჟ ო რ ჟ პ. (4. IX. 1884, თბილისი, — 17. IX. 1939, ჟენევა), რეჟისორი და მსახიობი. 1905-იდან სწავლობდა პარიზში, იურიდ. ფაკ-ტზე. 1912 პეტერბურგში დააარსა საკუთარი თეატრი. 1915—22 ცხოვრობდა შვეიცარიაში, შემდეგ — პარიზში, სადაც ხელმძღვანელობდა თეატრ. დასს. დადგა: შექსპირის „ჰამლეტი" (1920), შოუს „წმინდა იოანა" (1925), ჩეხოვის „სამი და" (1929). როლები: ჰამლეტი (შექსპირის „ჰამლეტი"), ტუზენბახი, ტრეპლიოვი, ასტროვი (ჩეხოვის „სამი და", „თოლია", „ძია ვანია") და სხვ. ლ ი უ დ მ ი ლ ა პ. (25. XII. 1895, თბილისი, — 15. IX. 1951, რიუეი-მალმეზონი), მსახიობი, ჟორჟ პ-ის მეუღლე და თანამოაზრე. 1939-იდან ცხოვრობდა და მუშაობდა შვეიცარიაში, აშშ-ში, კანადაში. 1945-იდან — პარიზში.

**პიტსბურგი** (Pittsburg), ქალაქი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, პენსილვანიის შტატში. ნავსადგური ოჰაიოს შემადგენელი მდ-ების — ალეგეინისა და მონონგაჰილის შესართავთან. 424 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 2,3 მლნ. (1980). პ. აშშ-ის ერთ-ერთი უდიდესი სატრანსპ. კვანძი და სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრია. მრეწვ. მთავარი დარგია შავი მეტალურგია, რ-თანაც დაკავშირებულია კოქსის, ცეცხლგამძლეთა, სამშენ მასალათა წარმოება, მრავალდარგოვანი ლითონდამუშავება. მძიმე და სატრანსპ. მანქანათმშ., სამრეწვ. მოწყობილობის, საგზაო-სამშენებლო მანქანების დამზადება, ელექტროტექ. და რადიოელექტრონული, ქიმ., მინის, კერამ., კვების მრეწველობა. გარეუბნებში იღებენ ქვანახშირს. პ-ში არის 3 უნ-ტი, კარნეგის ტექნოლ. ინ-ტი. კარნეგის ინ-ტის ნატიფი ხელოვნ. განყ-ბა, პლანეტარიუმი. დაარსდა XVIII ს. შუა წლებში.

**პიტუიტრინი,** *ჰორმონული პრეპარატების* ჯგუფის სამკურნალო საშუალება, შეიცავს ჰორმონებს — ოქსიტოცინს და ვაზოპრესინს; მსხვ. რქ. საქონლის ჰიპოფიზის უკანა ნაწილის წყლიანი ექსტრაქტი. იყენებენ ხსნარის სახით (კანქვეშ და კუნთებში) საშვილოსნოს სამშობიარო მოქმედების სისუსტის, მშობიარობის შემდგომი სისხლდენის, უშაქრო დიაბეტისა და სხვ. დროს.

**პიუვი დე შავანი** (Puvis de Chavannes) პიერ (14. XII. 1824, ლიონი, — 24. X. 1898, პარიზი), ფრანგი ფერმწერი, სწავლობდა პარიზში ა. შეფერთან და ტ. კუტიურთან. განიცადა ჟ. ო. დ. ენგრისა და თ. შასერიოს, აგრეთვე იტალ. კვატროჩენტოს გავლენა. უმთავრესად მუშაობდა მონუმ.-დეკორ. ფერწერაში. პ. დ. შ-ის ნამუშევრებში კლასიცისტური ელემენტები შეხამებულია რომანტიკულ პოეტიკასთან, ამას გარდა იგრძნობა „მოდერნის" ნიშნებიც. პ. დ. შ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია სტატიკური კომპოზიცია, ხაზობრივ, სადღესასწაულო რიტმი, შუქ-ჩრდილის რბილი მოდელირება. მხატვარი ისწრაფვის სიბრტყობრივობისაკენ, ფორმის განზოგადებისაკენ. ძირითადი ნამუშევრები: პანოების სერია „წმ. ჟენევიევის ცხოვრება" (1874—89, პანთეონი, პარიზი), „მეცნიერება და ხელოვნება" (1887—89, სორბონი, პარიზი), „მუზები" (1893—95, უნ-ტის ბ-კა, ბოსტონი).

**პიუჟე** (Puget) პიერ (მოინათლა 16. X. 1620, მარსელი, — 2. XII. 1694, იქვე), ფრანგი მოქანდაკე, ფერმწერი და არქიტექტორი, ბაროკოს წარმომადგენელი. ქანდაკების ხელოვნებას ეუფლებოდა ხის ფიგურების მთლელ ოსტატთან. 1640—43 ცხოვრობდა იტალიაში, ძირითადად მეცადინეობდა ფერწერაში პიეტრო და კორტონას ხელმძღვანელობით. პ-ს ქანდაკებები გამოხატავენ ძლიერ ფიზიკურ ძალას, დაძაბულობას და მძაფრ დრამატიზმს (ტულონის რატუშის აივნების ატლანტები, „გალიელი ჰერკულესი", 1660—61). პ-ს ფერწერა ახლოსაა იტალ. ბაროკოსთან (გვერჩინო და სხვ.), მაგრამ გამოირჩევა უფრო ენერგიული კოლორიტით („ქრისტე, სამყაროს მხსნელი", 1665, ლონშანის მუზეუმი, მარსელი). მნიშვნელოვანი არქიტ. ნამუშევარია მარსელის გადაკეთების პროექტი (1660-იანი წწ., არ განხორციელებულა).

*ლიტ.*: B r i o n M., Pierre Puget, P., [1930].

**პიუსი** (ლათ. Pius, იტალ.— Pio), ამ სახელს ატარებდა 12 პაპი. **პ. I** (140—154). კანონიზებულია, მოსახსენებელი დღეა 11. VII. **პ. II,** ერისკაცობაში ენეა სილვიო პიკოლომინი (Piccolomini) (18. X. 1405, კორსინიანო, სიენის მახლობლად, რ-საც ამ პაპის პატივსაცემად შეერქვა პიენცა, — 15. VIII. 1464, ანკონა). პაპად იყო 1458—64. იმპ. ფრიდრიხ III-ის მრჩეველი. ვენაში ყოფნისას (1442—45) ჭაბუკობაში თავი გამოიჩინა, როგორც ჰუმანისტმა პოეტმა. მნიშვნელოვანია მისი ისტ., გეოგრ., ეთნ. თხზულებები, „კომენტარები" და წერილები. იღვწოდა პაპის ხელისუფლების განმტკიცებისათვის. 1458 ოქტ. პ-მა საქართველოში მოავლინა თავისი ნუნციუსი ფრანცისკელი ბერი ლუდოვიკო ბოლონიელი, რ-იც ადრე ყოფილა საქართველოში პაპების (ნიკოლოზ V, კალიქსტუს III) ასეთივე დავალებით. მან დაიყოლია საქართვ. მესვეურნი ანტიოსმ. კოალიციის მოწყობაზე, გაიყოლია ყვარყვარე II ათაბაგის, ქართლის მეფის გიორგი VIII -ის, სომეხთა მთავრის უზუნ-ჰასანისა და ტრაპიზონის იმპ. დავითის ელჩები. პაპის ნუნციუსმა და ელჩებმა მოინახულეს იმპ. ფრიდრიხ III (1459) და 1460 წარუდგინეს პ-ს, რ-მაც ისინი ევრ. მბრძანებლებთან გაგზავნა მოსალაპარაკებლად. მაგრამ პ-ის ეს ცდაც ჩაიშალა (იხ. თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის, ტფ., 1902). **პ. III,** ერისკაცობაში ფრანჩესკო ტოდესკინი-პიკოლომინი (Todeschini-Piccolomini) (1439, სიენა, — 18. X. 1503, რომი). პაპად იყო სულ 26 დღე (22. X.—18.XI.1503). **პ. IV,** ერისკაცობაში ჯოვანი ანჯელო მედიჩი (Medici) (31. III. 1499, მილანი, — 9. XII. 1565, რომი). პაპად იყო 1559—65. ჩაატარა „აკრძალულ წიგნთა ინდექსის" რევიზია და შეარბილა ინკვიზიციის მოქმედება. იყო *ნეპოტიზმის* მიმდევარი. **პ. V,** ერისკაცობაში მიკელე გისლიერი (Ghislieri) (17. I. 1504, ბოსკო, ალექსანდრიის მახლობლად, — 1. V. 1572, რომი). პაპად იყო 1566 — 72. დომინიკელი ბერი. კარდინალი (1557). პროტესტანტების დაუძინებელი მტერი. ესპანეთსა და ვენეციასთან ერთად შექმნა ანტიოსმ. ლიგა, რ-ის ფლოტმა ბრწყინვალე გამარჯვება მოიპოვა ლეპანტოს ბრძოლაში. კანონიზებულია, მოსახსენებელი დღე 5. V. **პ. VI,** ერისკაცობაში ჯ ო ვ ა ნ ი ა ნ ჯ ე ლ ო (შემოკლებით — ჯანანჯელო) ბ რ ა ს კ ი (Brasci) (27. XII. 1717, ჩეზენა, — 29. VIII. 1799, ვალანსი, საფრანგეთი). პაპად იყო 1775—99. კარდინალი (1773) ნეპოტიზმის მიმდევარი. კაპუცინი მისიონერი ბერების მეშვეობით, რ-ნიც მოღვაწეობდნენ დას. საქართველოს ქ-ებსა (ქუთაისი, ონი და სხვ.) და ახალციხეში, პ-თან ურთიერთობა დაუმყარებია იმერეთის მეფეს სოლომონ I-ს, რ-საც მეგობრული წერილით მიუმართავს პ-თვის და უთხოვნია მკურნალი ექიმის გამოგზავნა. გორელი ქართველი კაპუცინი ბერის ანტონის ხელით პ-ს გამოუგზავნია წერილი, რ-იც დათარიღებულია 1781 წ. 27 იანვრით. პაპი მადლობას უხდის სოლომონს ქართვ. კათოლიკეთა, განსაკუთრებით კათოლიკე მისიონერების, მფარველობისათვის, ჰპირდებოდა ექიმის გამოგზავნას და უძღვნიდა საჩუქარს (იხ. თ ა მ ა რ ა შ ვ ი ლ ი მ., ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის, ტფ., 1902). საფრანგეთის დირექტორიის მიერ „რომის რესპუბლიკის" გამოცხადების (1798) შემდეგ პ. დააპატიმრეს და ვალანსის ციხეში ჩასვეს. **პ. VII,** ერისკაცობაში გრაფი გრეგორიო ლუიჯი ბარნაბა კ ი ა რ ა მ ო ნ ტ ი (Chiaramonti) (14. VIII. 1742, ჩეზენა, — 29. VIII. 1823, რომი). პაპად იყო 1800—23. კარდინალი (1785). ატარებდა ფრთხილ, ნაპოლეონის საფრანგეთისადმი შემთანხმებლურ პოლიტიკას. 1804 ნაპოლეონი იმპერატორად აკურთხა პარიზში, მაგრამ მალე მასთან უთანხმოება მოუვიდა და პ. დააპატიმრეს (1809). რომში დაბრუნდა ნაპოლეონის დამარცხების შემდეგ (1814). ამავე წელს აღადგინა იეზუიტთა ორდენი, მფარველობდა მეცნიერებასა და ხელოვნებას. **პ. VIII,** ერისკაცობაში გრაფი ფრანჩესკო სავერიო კ ა ს ტ ი ლ ი ო ნ ი (Castilioni) (20. XI. 1761, ჩინგოლი, ანკონის მარკა, — 30. XI. 1830, რომი). პაპად იყო 1829—30.



პიტნა. ბაღის პიტნა: 1—ყვავილი; 2—გვირგვინი.


პ. პ ი უ ჟ ე. „მილონ კროტონელი". მარმარილო. 1670—83. ლუვრი. პარიზი.


პ ი უ ვ ი დ ე შ ა ვ ა ნ ი. „წმინდა ჭალა". 1884. ჩიკაგოს სამხატვრო ინსტიტუტი.



პიქტოგრაფიული დამწერლობა. სიმბოლური გამოხატულებანი, რომლებსაც იყენებდნენ ჩრდ. ამერიკის ინდიელები პიქტოგრაფიულ დამწერლობაში განყენებული ცნებების გადმოსაცემად (ი. ბ. შნიცერის მიხედვით): 1—სიცოცხლე (ზღაპრული რქიანი გველი); 2—სიკვდილი (ცხოველი ან ადამიანი თავდაყირა); 3—ბედნიერება, წარმატება (კუ); 4—სიმამაცე, სიმარჯვე (ფრთებიანი კაცი); 5—ომი (მშვილდ-ისარი); 6—მშვიდობა (ბუმბულით მორთული მშვიდობის ყალიონი); 7—ზავის დადება (კაცი ეწევა მშვიდობის ყალიონს); 8—მეგობრობა (შეერთებული ხელები); 9—სიყვარული (შეერთებული გულები); 10—ყურადღება, სმენა (თავი ტალღისებრი ხაზებით ყურებთან); 11—საშიშროება (ორი გველი); 12—სადარაჯოზე, ფხიზლად ყოფნა (ძაღლი); 13—ლოცვა (ზეცისკენ და ღმერთებისაკენ აპყრობილი ხელები).




პლაზმა. პლაზმის კვაზინეიტრალურობა შეინიშნება მაშინ, როცა მის მიერ დაკავებული წრფივი ზომები ბევრად მეტია დაეკრანების დების რადიუსზე $D=\sqrt{kT_eT/4\pi|e_ee_i|(n_iT_i+n_eT_e)}$ (სადაც $e_e$ და $e_i$ არის ელექტრონებისა და იონების მუხტები, $n_e$ და $n_i$—ელექტრონული და იონური სიმკვრივეები, $T_e$ და $T_i$—ელექტრონული და იონური ტემპერატურები, k—ბოლცმანის მუდმივა). მაშასადამე, მხოლოდ ზემოაღნიშნული პირობის შესრულებისას შეგვიძლია ვილაპარაკოთ პლაზმაზე როგორც ასეთზე. პლაზმაში ცალკეული ნაწილაკის ელექტრული ველი „დაეკრანდება" საწინააღმდეგო ნიშნის ნაწილაკებით, ე. ი. პრაქტიკულად ქრება ნაწილაკიდან D რიგის მანძილებზე. D სიდიდე განსაზღვრავს აგრეთვე პლაზმაში გარე ელექტროსტატიკური ველის შეღწევის სიღრმეს (ამ ველის დაეკრანებას ასევე იწვევს პლაზმაში სივრცული მუხტების მაკომპენსირებელი ველების წარმოქმნა). კვაზინეიტრალურობა შეიძლება დაირღვეს პლაზმის ზედაპირის მახლობლად, სადაც უფრო სწრაფი ელექტრონები ინერციით გამოიფრქვევიან დების რადიუსის რიგის მანძილებზე სითბური მოძრაობის ხარჯზე და ზრდიან პლაზმის პოტენციალს.

კარდინალი (1816). მფარველობდა ხელოვნებას, მაგრამ მტრულად იყო განწყობილი ლიბერ. ცვლილებათა მიმართ. **პ. IX,** ერისკაცობაში გრაფი ჯოვანი მარია მ ა ს ტ ა ი-ფ ე რ ე ტ ი (Mastai-Ferretti (13. V. 1792, სენიგალია, — 7. II. 1878, რომი), პაპად იყო 1846—78. კარდინალი (1840). გამოაქვეყნა „მოწოდება" (1848), რ-შიც დაგმო იტალიელთა ეროვნ. ომი ავსტრიის წინააღმდეგ. ეს იქცა საწყისად კონტრევ. შეტევისა მთელ იტალიაში, 1848 წ. 15 ოქტ. რომი აჯანყდა, პ. გაიქცა, დაბრუნდა რომის რესპუბლიკის დამხობის შემდეგ (1849) და რეაქციული პოლიტიკის გატარებას შეუდგა. 1870 აღიარა „პაპის შეუცდომლობის" დოგმა. მისი პონტიფიკატის დროს აღდგა კათოლ. საეპისკოპოსოები ინგლისსა (1850) და ნიდერლანდში (1853). გაერთ. იტალიის სამეფოს დედაქალაქად რომის გამოცხადების შემდეგ (20. IX. 1870) **პ. IX** ვატიკანში ჩაიკეტა და თავი „ვატიკანის ტყვედ" გამოაცხადა. **პ. X,** ერისკაცობაში ჯუზეპე ს ა რ ტ ო (Sarto) (2. VI. 1835, რიეზე, ვენეციის ოლქი, — 20. VIII. 1914, რომი). პაპად იყო 1903—14, კარდინალი (1893). მოახდინა საეკლ. სამართლის ახალი კოდიფიკაცია („Codex uris canonica" 1904—17). ჩაატარა ლიტურგიკული რეფორმა, დაგმო მოდერნიზმი როგორც „ყველა მწვალებლობის სინთეზი". მასებში რწმენის გაღვივების მიზნით პ-მა რამდენიმე ისტ. პირი გამოაცხადა „წმინდანად" და „ნეტარად", მ. შ. „ნეტარად" გამოაცხადა ჟანა დ'არკი. 1954 მოახდინეს პ-ის კანონიზაცია. მოსახსენებელი დღეა 3. IX. **პ. XI,** ერისკაცობაში აკილე რ ა ტ ი (Ra i) (31. V. 1857, ლეზიო, მილანის პროვ.,— 12. II. 1939, რომი). პაპად იყო 1922—39. თანამშრომლობდა რეაქც. რეჟიმებთან. 1930 გამოაქვეყნა სსრკ-ის წინააღმდეგ „ჯვაროსნული ლაშქრობის" მოწყობის მოწოდება. **პ. XII,** ერისკაცობაში ეუჯენიო პ ა ჩ ე ლ ი (Pacelli) (2. II. 1876, რომი,— 9. X. 1958, იქვე). პაპად იყო 1939—58. კარდინალი (1929). გამოაქვეყნა დეკრეტი (1949) კომუნისტთა და მათ მომხრეთა ეკლესიიდან განკვეთის შესახებ. *გ. ჟორდანია.*

**პიქსანოვი** ნიკოლოზ კირიაკის ძე [31. III (12. IV). 1878, სოფ. დერგაჩი, ახლანდ. სარატოვის ოლქი, — 10. II. 1969, ლენინგრადი], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1931), რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1957). ავტორია 700-ზე მეტი ნაშრომისა. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია პ-ის გამოკვლევები გრიბოედოვის (რ-შიც ეხება საქართველოსთან მის ურთიერთობასაც), გონჩაროვის, გორკისა და სხვ. შესახებ. მან საფუძველი ჩაუყარა მხატვრული ნაწარმოების შემოქმედებითი ისტორიის შესწავლას. წვლილი მიუძღვის რუს. ლიტ-რის განხრით ქართ. სამეცნ. კადრების მომზადებაში. *ვ. შადური.*



პიქშა.

**პიქტოგრაფიული დამწერლობა** (ლათ. pictus — დახატული და ბერძნ. graphō — ვწერ), ხ ა ტ ო ვ ა ნ ი დ ა მ წ ე რ ლ ო ბ ა, პ ი ქ ტ ო გ რ ა ფ ი ა, რაიმე ცნობის შინაარსის გადმოცემა ნახატის ან თანმიმდევარი ნახატების საშუალებით. მას მნემონიკური (შეხსენების) ფუნქცია აქვს. პ. დ. ფაქტობრივად არ არის დამწერლობა. ჩვეულებრივი მხატვრობისაგან განსხვავდება გამოყენებითი ხასიათით. პ. დ-ში შეიძლება გამოყენებულ იქნეს პირობითი სიმბოლიკა (მაგ., ჩრდ. ამერიკის ინდიელებთან ორი გული — „სიყვარული"). პ. დ. ცნობილია ნეოლითის ხანიდან. ეთნოგრაფიულად დადასტურებულია ჩრდ. ამერიკაში, მელანეზიაში, აფრიკასა და სსრკ ჩრდ.-აღმ. ნაწილში (კორიაკები, იუკაგირები).

**პიქშა** (Melanogrammus aeglefinus), თევზი ვირთევზასებრთა ოჯახისა, მისი სიგრძე 70 *სმ*, მასა 3 *კგ* აღწევს. გავრცელებულია ატლანტის ოკეანის ბორეალურ ოლქში, ჩრდ. ზღვაში (ისლანდიის ახლო), ბარენცის ზღვის სამხრ. ნაწილში, ნიუფაუნდლენდის მარჩხობში. ლიფსიტები ცხოვრობენ წყლის სიზრქეში, ხშირად მედუზის ქოლგის ქვეშ. პ. იკვებება ბენთოსით, ქაშაყისა და მოივას ქვირითით. დიდი სარეწაო მნიშვნელობა აქვს. *მ. დემეტრაშვილი.*

**პიშეგრიუ** (Pichegru) შარლ (16. II. 1761, ლე-პლანში, არბუის მახლობლად, ფრანშ-კონტე, — 6. IV. 1804, პარიზი), ფრანგი სამხედრო და პოლიტიკური მოღვაწე, დივიზიონის გენერალი (1793). 1783 მონაწილეობდა ჩრდ. ამერიკის დამოუკიდებლობისათვის ომში. 1793 სარდლობდა რაინის არმიას, ხოლო 1794—95 ჩრდ. არმიას ჰოლანდ. დასაპყრობად. 1795 ჩაახშო იაკობინელთა აჯანყება პარიზში, შემდეგ სარდლობდა რაინ-მოზელის არმიას. 1797 აირჩიეს ხუთასთა საბჭოს თავ-რედ. გამოვიდა დირექტორიის წინააღმდეგ. 18 ფრუქტიდორის (1797 წ. 4 სექტ.) გადატრიალების დროს დააპატიმრეს. 1798 ჯერ ინგლისში გაიქცა, შემდეგ — პრუსიაში. 1803—04 ჟ. კადუდალთან ერთად ამზადებდა ნაპოლეონზე თავდასხმას. დააპატიმრეს. თავი მოიკლა საპატიმროში.

**პიჩინი** (Piccinni) ნიკოლა ვინჩენცო (16. I. 1728, ბარი, — 7. V. 1800, პასი, პარიზი), იტალიელი კომპოზიტორი, ნეაპოლის საოპერო სკოლის წარმომადგენელი. სახელი გაითქვა ოპერა-ბუფით „ჩეკინა ანუ კეთილი ქალიშვილი" (1760, რომი). 1776 პ. ტრად. იტალ. ოპერის დამცველებმა მიიწვიეს პარიზში *გლუკის* საოპერო რეფორმის წინააღმდეგ გამართულ ბრძოლაში მონაწილეობისათვის. ამ ბრძოლაში გაიმარჯვა გლუკის ესთეტ. პრინციპებმა. 1784—89 სიმღერისა და დეკლამაციის სამეფო სკოლის პროფესორი პარიზში. 1789—97 მუშაობდა ნეაპოლში. 1798 პარიზის კონსერვ. ინსპექტორი. ოპერების გარდა დაწერა 2 სიმფონია, საკრავიერი ნაწარმოებები, საეკლ. მუსიკა და სხვ.

**პიცციკატო** (იტალ. pizzicato < pizzicare — ჩქმეტა, პწკენა), 1. ხემიან მუსიკალურ საკრავზე დაკვრის ერთ-ერთი ხერხი— პწკენით დაკვრა. 2. საკრავიერი პიესა, რ-იც სრულდება ამ ხერხით (პწკენით).

**პლაგიატი** (<ლათ. plagio — ვიტაცებ), სხვისი საავტორო ან საგამომცემლო უფლების, აგრეთვე რაციონალიზატორული წინადადების ავტორობის მთლიანად ან ნაწილობრივ მითვისება, რაც ნიშნავს სხვისი ნაწარმოების, გამოგონების ან რაციონალიზატორული წინადადების წყაროზე მიუთითებლად გამოყენებას საკუთარი სახელით. პ-თვის დაწესებულია როგორც სამოქალაქო, ისე სისხლისსამართ. პასუხისმგებლობა. საავტორო უფლებას იცავს საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 512, რ-ის მიხედვითაც, ავტორს და მის მემკვიდრეებს, აგრეთვე სხვა პირებს (მ. 505) შეუძლიათ მოითხოვონ დარღვეული უფლების აღდგენა. ავტორს უფლება აქვს მოითხოვოს აგრეთვე ზარალის ანაზღაურება. მომეტებული საზ. საშიშროების შემთხვევაში პ. იწვევს სისხლის სამართ. პასუხისმგებლობას (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 147). *ო. გამყრელიძე.*

**პლაგიოკლაზები** (ბერძნ. plagios — ირიბი და klasis — მტვრევა, გაპობა), სილიკატების კლასის *მინდვრის შპატების* ჯგუფში შემავალი მინერალები. ქიმ. შედგენილობის მხრივ პ. წარმოადგენს ნატრიუმ-კალციუმიანი ალუმინსილიკატების— *ალბიტისა* $Na[AlSi_3O_8]$ და *ანორთიტის* $Ca[Al_2Si_2O_8]$ უწყვეტ იზომორფულ რიგს (იხ. *იზომორფიზმი*). მინარევებია K, Ba, Sr, $Fe^{2+}$, $Fe^{3+}$ და სხვ. ე. *ფიოდოროვის* ნომეკლატურით პ-ს აკუთვნებენ ნომრებს, რ-ებიც შეესაბამება მათში ანორთიტის პროცენტულ შემცველობას. ნომრების შესაბამისად პ-ს მიკუთვნებული აქვს გარკვეული სახელებიც: № 0-იდან 10-მდე — ალბიტი, № 11—30 — *ოლიგოკლაზი*, № 31—50—*ანდეზინი*, № 51—70 — *ლაბრადორი*, № 71—90 — *ბიტოვნიტი*, № 91—100 — ანორთიტი. $SiO_2$-ის შემცველობის მიხედვით № 0—30 მჟავას, № 31—50 საშუალოს, ხოლო № 51—100 ფუძეს უწოდებენ.

პ. კრისტალდება ტრიკლინურ სინგონიაში. კრისტალები, ჩვეულებრივ, წარმოქმნის რთულ მრჩობლებს. ახასიათებს ტკეჩადობა ორი მიმართულებით. თეთრი და მონაცრისფროა. ლაბრადორსა და ოლიგოკლაზს ახასიათებს *ირიზაცია*. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 6—6,5; სიმკვრივე 2620—2760 *კგ/მ*$^3$.

პ. მაგმური ქანების ძირითადი ქანთმაშენი მინერალებია, გვხვდება აგრეთვე მეტამორფულ ქანებში და ჰიდროთერმულ ძარღვებში. ჰიდროთერმული ხსნარების ზემოქმედებით და აგრეთვე გამოფიტვის შედეგად გადადის *ჰიდროქარსებში, ეპიდოტის* ჯგუფისა და *თიხის მინერალებში*. ირიზაციის მქონე ოლიგოკლაზი — მ თ ვ ა რ ი ს ქ ვ ა და ლაბრადორი სანახელავო ქვებია.

**პლაგიოტროპიზმი** (ბერძნ. plagios — ირიბი და tropos — მოსახვევი, მიმართულება), მცენარის ორგანოების ზრდა გარკვეული კუთხით გამღიზიანებლის (სიმძიმის ძალა, განათების წყარო და სხვ.) მიმართ. პლაგიოტროპულია მცენარის გვერდითი ყლორტები და ფესვები, ფესურები, ფოთლები. ასეთ ორგანოებს ძირითადად ორმხრივსიმეტრიული აგებულება აქვთ. პლაგიოტროპული ორგანოს დახრილობის კუთხე არ არის აბსოლუტურად მუდმივი სიდიდე და შეიძლება შეიცვალოს იმ გარემოს პირობების მიხედვით, რ-შიც იზრდება მცენარე. შდრ. *ორთოტროპიზმი*.

**პლავილშჩიკოვი** პეტრე ალექსის ძე [24. III (4. IV). 1760, მოსკოვი, — 18 (30). X. 1812, სოფ. ხონეევო, ახლანდ. კალინინის ოლქი], რუსი მსახიობი, დრამატურგი. 1779 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. მისი კომედიებიდან აღსანიშნავია „ეული" (დაიდგა 1790) და „ნოქარი" (დაიდგა 1803); ტრაგედიებიდან: — „რიურიკი" (დაიდგა 1791, სახელწოდებით „ვსესლავი"), „ერმაკი, ციმბირის დამპყრობი" (1803) და სხვ.

**პლავტუსი** ტიტუს მაქციუს (Titus Maccius Plautus) (დაახლ. ძვ. წ. 250, სარსინა, უმბრია,—დაახლ. 184, რომი), რომაელი კომედიოგრაფი. რომაული მწერლობის ერთ-ერთი ფუძემდებელი. მიაწერენ 130 კომედიის ავტორობას; ჩვენამდე მოღწეულია 20 სრულად და ერთი — ნაწყ-

ვეტად. მათ საფუძვლად უდევს ბერძნ., ახალი *ატიკური კომედიები*. ამის მიუხედავად, თხზულებები არსებითად რომაული კომედიეებია, ასახავს რომაულ სინამდვილეს. პ-ის კომედიები დრამ. ტექნიკის ორიგინალობით გამოირჩევა, დიდი ადგილი ეთმობა დახლართულ და დაძაბულ ინტრიგებს, ამიტომ მათ ხშირად „ინტრიგათა კომედიებს" უწოდებენ. კომედიები ძირითადად ყოფითი შინარსისაა. მათგან განსაკუთრებით პოპულარულია კომედია „ქოთანი", (რ-ის ტიპურმა ნიღაბმა დასაბამი მისცა ფართოდ გავრცელებულ ძუნწის სახეს.

პ-ის კომედიების მოტივები და სახეები თავიანთ დრამ. თხზულებებში გააცოცხლეს შექსპირმა („მენექმეს" საფუძველზე შექმნა „შეცდომათა კომედია"), მოლიერმა („ქოთანი" გამოიყენა „ძუნწის" შექმნისას). პლავტუსისეული კომედიის სიუჟეტი და მოტივი უდევს საფუძვლად აგრეთვე გ. ერისთავის კომედიას „ძუნწი".

*თხზ.*: Избр. комедии, т. 1—3, М.—Л., 1933—37.

*ლიტ.*: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ანტიკური ლიტერატურის ისტორია, გამოც. მე-3, თბ., 1971.

*ა. ურუშაძე.*

**ᲞᲚᲐᲖᲘ** (<ფრანგ. place—ადგილი), გლუვიატაკიანი (საერთოდ შავად შეღებილი) შენობა გემთსაშენ საწარმოებში. პ-ზე დააქვთ გემის თეორ. ნახაზის ნატურალური სიდიდის მრუდები, რ-თა მიხედვით ამზადებენ გემის სამოსის ან კორპუსის ნაკრების ელემენტების გამოსაჭრელ ან ამოსაღუნ თარგებს. პ. აქვთ აგრეთვე საავიაციო მრეწვ. საწარმოებშიც.

**ᲞᲚᲐᲖᲛᲐ** (ბერძნ. plasma — გამონაძერწი), ნაწილობრივ ან მთლიანად იონიზებული აირი, რ-შიც დადებითი და უარყოფითი მუხტების სიმკვრივეები პრაქტიკულად ერთნაირია. საკმარისად ძლიერი გახურებისას ნებისმიერი ნივთიერება ორთქლდება — იქცევა აირად. ტემპ-რის შემდგომი გაზრდისას მკვეთრად ძლიერდება თ ე რ მ უ ლ ი  ი ო ნ ი ზ ა ც ი ი ს პროცესი — აირის მოლეკულები იშლება შემადგენელ ატომებად; ეს ატომები კი შემდგომ იონებად იქცევა. აირის იონიზაცია შეიძლება გამოიწვიოს აგრეთვე ელქტრომაგნ. გამოსხივებისა და აირის ურთიერთქმედებამ (*ფოტოიონიზაცია*) ან დამუხტული ნაწილაკებით აირის დაბომბვამ.

თავისუფალი დამუხტული ნაწილაკები, განსაკუთრებით ელექტრონები, ადვილად გადაადგილდება ელექტრული ველის გავლენით. ამის გამო წონასწორობის მდგომარეობაში პ-ის შემადგენელი უარყოფითი ელექტრონებისა და დადებითი იონების *სივრცული მუხტები* ისეთნაირად უნდაა აკომპენსირებდნენ ერთმანეთს, რომ სრული ველი პ-ის შიგნით ნულის ტოლი იყოს. სწორედ აქედან გამომდინარეობს პ-ში ელექტრონებისა და იონების სიმკვრივეთა პრაქტიკულად ზუსტი ტოლობის — მისი „კვაზინეიტრალურობის" — აუცილებლობა. კვაზინეიტრალურობის დარღვევის შედეგად პ-ის მიერ დაკავებულ მოცულობაში წარმოიქმნება სივრცული მუხტების ძლიერი ელექტრული ველები, რ-ებიც მაშინვე აღადგენენ კვაზინეიტრალურ მდგომარეობას. პ-ის ი ო ნ ი ზ ა ც ი ი ს ხ ა რ ი ს ხ ი α ეწოდება იონიზებული ატომების რიცხვის ფარდობას ატომთა სრულ რიცხვთან მოცულობის ერთეულში. α სიდიდის მიხედვით არჩევენ სუსტად, ძლიერად და მთლიანად იონიზებულ პ-ს.

პ-ს ნეიტრალურობასთან ერთად აქვს სხვა მნიშვნელოვანი თვისებებიც, რ-ებიც მკვეთრად განასხვავებენ მას ნეიტრალური აირისაგან. ამ თვისებებს განაპირობებს შემდეგი ორი ფაქტორი: პ-ის ნაწილაკთა ურთიერთქმედება ხასიათდება მიზიდვისა და განზიდვის კულონური ძალებით, რ-ებიც მანძილის მიხედვით გაცილებით ნელაა მცირდებიან (ე. ი. გაცილებით უფრო „შორსქმედები" არიან), ვიდრე ნეიტრალურ ნაწილაკთა შორის მოქმედი ურთიერთქმედების ძალები. ამის გამო პ-ის ნაწილაკთა ურთიერთქმედება „კოლექტიურია" და არა „წყვილ-წყვილური" — ერთდროულად ურთიერთქმედებს მრავალი ნაწილაკი. ამასთან ერთად, ელექტრული და მაგნ. ველები ძლიერ მოქმედებენ პ-ზე, ნეიტრალურ აირზე კი — გაცილებით ნაკლებად. ეს ველები პ-ში წარმოქმნიან სივრცულ მუხტსა და დენებს და განაპირობებენ მის მრავალ სპეციფ. თვისებას.

ზემოაღნიშნულის გამო პლაზმურ მდგომარეობას განიხილავენ როგორც ნივთიერების მეოთხე, განსაკუთრებულ მდგომარეობას.

განასხვავებენ „დაბალტემპერატურულ" და „მაღალტემპერატურულ" პ-ს. დაბალტემპერატურულად ითვლება პ., თუ მისი $T \leqslant 10^5$K, მაღალტემპერატურულია პ., როცა $T \approx 10^6 - 10^8$K ან უფრო მეტია.

სამყაროში ნივთიერების უმეტესი ნაწილი — *ვარსკვლავები*, *გალაქტიკური ნისლეულები*, *ვარსკვლავთშორისი გარემო* — პლაზმურ მდგომარეობაშია. დედამიწის ახლოს პ. არსებობს კოსმოსში *მზისიერი ქარის* სახით, ავსებს დედამიწის მაგნიტოსფეროს (ქმნის *დედამიწის რადიაციულ სარტყლებს*) და *იონოსფეროს*. დედამიწისახლო პ-ში მიმდინარე პროცესებითაა გამოწვეული მაგნ. ქარიშხალი და ჩრდილოეთის ციალი. რადიოტალღების არეკვლა იონოსფერული პ-იდან უზრუნველყოფს დედამიწაზე შორეული რადიოკავშირის შესაძლებლობას.

ლაბორ. პირობებში პ. მიიღება აირებში ელექტრული განმუხტვისას (*რკალური განმუხტვა*, *ნაპერწკლური განმუხტვა*, *მღვივარი განმუხტვა* და სხვ.), წვისა და აფეთქების პროცესის დროს. პ-ს იყენებენ აირულ ლაზერებში, *თერმოელექტრულ გენერატორებში*, *მაგნიტოჰიდროდინამიკურ გენერატორებსა* და მრავალ სხვა დანადგარში. ტექ. სხვადასხვა დარგში ფართოდ იყენებენ *პლაზმატრონებს* (იხ. *პლაზმური ბურღვა*, *პლაზმური დამუშავება*, *პლაზმური მეტალურგია*). მაღალტემპერატურულ პ-ს ღებულობენ *მართვადი თერმობირთვული სინთეზის* განხორციელების შესაძლო გზების საკვლევ დანადგარებში.

ტერმ. „პ." ფიზიკაში შემოიღეს ამერ. მეცნიერებმა: ი. *ლენგმიურმა* და ლ. ტონქსმა (1923). პ-ის კინეტიკა პირველად განხილული იყო ლ. *ლანდაუსა* (1936, 1946) და ა. ვლასოვის (1938) შრომებში. ჰ. *ალფვენმა* (1942) კოსმ. პ-ის მრავალი მოვლენის ასახსნელად შემოიღო მაგნ. ჰიდროდინამ. განტოლებები. ი. *ტამმა* და ა. *სახაროვმა*, აგრეთვე ამერ. ფიზიკოსმა ლ. სპიცერმა (1950) მართვადი თერმობირთვული სინთეზის განსახორციელებლად წამოაყენეს პ-ის მაგნ. თერმოიზოლაციის იდეა.

*ლიტ.*: А р ц и м о в и ч Л. А., Элементарная физика плазмы, 3 изд., М., 1969; С п и т ц е р Л., Физика полностью ионизованного газа, пер. с англ., М., 1957.

**ᲞᲚᲐᲖᲛᲐᲢᲠᲝᲜᲘ** [*პლაზმა* და (*ელექ*)*ტრონი*], პ ლ ა ზ მ უ რ ი  გ ე ნ ე რ ა ტ ო რ ი, „დაბალტემპერატურიანი" ($T \sim 10^4$K) პლაზმის მისაღები აირგანმუხტვის მოწყობილობა. მეტად გავრცელებულია ელექტრორკალური (ნახ. 1) და მაღალი სიხშირის პ-ები (ნახ. 2). ელექტრორკალურ პ-ში მუშა აირი (წყალბადი, აზოტი, არგონი, ჰელიუმი და ა. შ.) რკალური განმუხტვის დროს ძნელდნობად კათოდს (მაგ., ვოლფრამის, მოლიბდენის) და წყლით გაგრილებულ საქშენის ფორმის (რგოლის) სპილენძის ანოდს შორის პლაზმად გარდაიქმნება. პ-ის განმუხტვის კამერაში სოლენოიდის საშუალებით წარმოიქმნება საქშენის სიბრტყის მართობული ძლიერი მაგნ. ველი, რ-იც აიძულებს რკალის არხს განუწყვეტლივ იბრუნოს ანოდის რგოლის ირგვლივ (წინააღმდეგ შემთხვევაში იგი გადნება). ხშირად მუშა აირს კამერაში სპეც. არხებით აწვდიან, რის შედეგად წარმოიქმნება რკალის შემომქრევი აირის გრიგალი. შედარებით გრილი აირი ცენტრიდანული ძალების გავლენით კამერის კედლებისაკენ მიემართება და მათ რკალისაგან აიზოლირებს. საქშენში გასვლისას კამერაში მოხდება არაიონიზებული აირის ატომების (მოლეკულების) დაიონება მბრუნავი რკალის ნაწილით. პ-ის ტიპისა და მუშაობის რეჟიმის მიხედვით საქშენის პირთან პლაზმის ტემპ-რა შეიძლება იყოს 3000—25000 K. რკალური პ-ის პლაზმა შეიცავს ელექტროდის ნივთიერების ნაწილაკებს. უფრო „სუფთა" პლაზმა მიიღება მაღალი სიხშირის პ-ით. ამ ტიპის ზოგ პ-ში მუშა აირი დაიონდება უელექტროდო მაღალსიხშირული განმუხტვისას, რ-იც კამერაში კოჭა-ინდიკატორის ელექტრომაგნ. ველით აღიგზნება. ზოგ პ-ში არის რგოლური ელექტროდი (საქშენი) და წამახვილებული ღეროსებრი მეორე ელექტროდი. წამახვილებულ ბოლოსთან დაიონების ინტენსიურობა მაქსიმალურია, რადგან ელექტრული ველის დაძაბულობა განმუხტვის სხვა უბნებთან შედარებით აქ უფრო მაღალია. მაღალი სიხშირის პ-ის მუშა სიხშირეები გაიზომება ათეული *მეგჰც*-ით; პლაზმის ტემპ-რა განმუხტვის არის ცენტრში 10000—15000 K-ია. შექმნილია აგრეთვე ზემაღალი სიხშირის პ. (ათეული ათასი *მეგჰც*-ის სიხშირისა). აქ მკვებავ გენერატორად იყენებენ *მაგნეტრონებს*. პ-ებს უმთავრესად იყენებენ მრეწველობაში სხვადასხვა ტექნოლ. პროცესის ჩასატარებლად (იხ. *პლაზმური მეტალურგია*, *პლაზმური დამუშავება*).

**ᲞᲚᲐᲖᲛᲘᲓᲔᲑᲘ,** უჯრედის არაქრომოსომული მემკვიდრული ფაქტორები. პ-ს განეკუთვნება უჯრედის ორგანოიდებისა და არამუდმივი კომპონენტების გენეტ. ფაქტორები, *პროფაგი* და სხვ. ბაქტერიებში განაგებენ მდგრადობას სამკურნ. ნივთიერებებისადმი, აგრეთვე ბაქტერიცინების,




პლაზმა. პლაზმის აღწერის ძირითად მეთოდებს განეკუთვნება ცალკეული ნაწილაკების მოძრაობის შესწავლა, პლაზმაში ნაწილაკებისა და ტალღების კინეტიკური განხილვა და მაგნიტოჰიდროდინამიკური შესწავლა. მაგნიტოჰიდროდინამიკური აღწერისას პლაზმას განიხილავენ როგორც უწყვეტ გარემოს, რომელშიც შეიძლება გაიაროს დენმა. ამ დენის მაგნიტურ ველთან ურთიერთქმედების შედეგად წარმოიქმნება მოცულობითი ელექტროდინამიკური ძალები, რომლებიც აწონასწორებენ ნეიტრალური აირის წნევის ანალოგიურ პლაზმის აირდინამიკურ წნევას. თუ ველი პლაზმა-

(გაგრძელება იხ. გვ. 92)




პლაზმატრონი. ნახ. 1. რკალური პლაზმატრონის სქემები: ა — ღერძული; ბ — კოაქსიალური; გ—ტოროიდალურელექტროდებიანი; დ—ორმხრივი გამოდინების; ე—გარე პლაზმურრკალიანი; ვ—ეროზიული; 1—ელექტრული კვების წყარო; 2—განმუხტვა; 3 — პლაზმური ჭავლი; 4—ელექტროდი; 5—განმუხტვის კამერა; 6—სოლენოიდი; 7—დასამუშავებელი დეტალი.




პლაზმატრონი. ნახ. 2. მაღალი სიხშირის პლაზმატრონების სქემები: ა—ინდუქციური; ბ—ტევადობითი; გ—ჩირაღდნიანი; დ—ზემაღალი სიხშირისა; 1—ელექტროკვების წყარო; 2—განმუხტვა; 3—პლაზმური ჭავლი; 4—ინდუქტორი; 5—განმუხტვის კამერა; 6—ელექტროდი; 7—ტალღასატარი.




პლაზმოდიუმი. Plasmodium vivax-ის განვითარების ციკლი: 1—სპოროზოიტები; 2—4—შიზოგონია ღვიძლის უჯრედში; 5—10—შიზოგონია ერითროციტებში; 11—მაკროგამეტოციტი; 11ა—ახალგაზრდა მიკროგამეტოციტი; 12—13—მაკროგამეტა; 12ა,14—მომწიფებული მიკროგამეტოციტი; 15—მიკროგამეტის წარმოქმნა; 16—მაკრო-და მიკროგამეტის შერწყმა; 17,18—ოოკინეტი; 19—ოოკინეტის შეჭრა კოღოს ნაწლავის კედელში; 20—ოოცისტა; 21—24—ოოცისტაში სპოროზოიტების წარმოქმნა, 25—სპოროზოიტები კოღოს სანერწყვე ჯირკვალში.

(გაგრძელება)

ში ვერ აღწევს, მაშინ წონასწორობისას აირდინამიკური წნევა უნდა უდრიდეს გარე მაგნიტურ წნევას $P_{მაგნ}=B^2/8\pi$.

როგორც ცნობილია, მართვადი თერმობირთვული სინთეზის განხორციელება დაკავშირებულია პლაზმის მდგრადობასთან, რაც მნიშვნელოვან მეცნიერულ პრობლემას წარმოადგენს. პლაზმის არამდგრადობა გამოწვეულია სხვადასხვა მიზეზით. პლაზმის არამდგრადობის თავიდან აცილების სიროთულეზე წარმოდგენას იძლევა ნახაზზე გამოსახული ე. წ. „ზეტ-პინჩი", რომელიც გამოწვეულია დენის საკუთარი მაგნიტური ველით (შესაძლებელია აგრეთვე ე. წ. „თეტა-პინჩი", გამოწვეული გარე მაგნიტური ველით). „ზეტ-პინჩის" წონასწორობა არამდგრადია (ნახაზი მარჯვნივ), რაც აიხსნება შემდეგნაირად: თუ რომელიმე არეში ხდება პლაზმური ზონრის შემთხვევითი შეკუმშვა, მაშინ ამ არეში მაგნიტური ინდუქცია უფრო დიდია, ვიდრე სხვა არეში და პლაზმური ზონარი მაგნიტური წნევის ზემოქმედებით კიდევ უფრო შეიკუმშება; „წელის" განივკვეთი შემცირდება სანამ ზონარი არ გაწყდება („წელის" ტიპის არამდგრადობა). I არის დენი; B—მაგნიტური ველის ინდუქცია, რომელიც განმუხტვის შიგნით ნულის ტოლია.

ენტეროტოქსინის, ჰემოლიზინისა და ზოგიერთი ანტიგენის სინთეზს. პ-ის ერთ-ერთი ფორმა, ე. წ. სქესობრივი ფაქტორები. განსაზღვრავს სქესობრივ დიფერენციაციას ბაქტერიებში. მათ მნიშვნელოვან ფუნქციას შეადგენს აგრეთვე გენების გადატანა ერთი უჯრედიდან მეორეში კონიუგაციის დროს. დადგენილია, რომ ბევრი პ. შედგება ორძაფიანი დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას (დნმ) წრიული მოლეკულებისაგან, რ-თა მოლ. მასა უდრის $10^6$—$10^8$ *დალტონს*, რაც მთლიანი ბაქტერიული ქრომოსომის 1/10—1/100 ნაწილს შეადგენს.

*ჯ. ჯეჯელავა.*

**პლაზმის ქიმია,** ქიმიის დარგი, რ-იც შეისწავლის დაბალტემპერატურულ *პლაზმაში* მიმდინარე ქიმ. რეაქციებს, მათში რეაქციათა მიმდინარეობის კანონზომიერებას და პ. ქ-ის ტექნოლოგიის საფუძვლებს. პლაზმა მიიღება დანადგარში, ე. წ. *პლაზმატრონში*. რეაგენტებს შორის ურთიერთქმედებით პლაზმაში წარმოიქმნება საბოლოო (მიზნობრივი) პროდუქტები, რ-ებიც პლაზმის მდგომარეობიდან გამოჰყავთ სწრაფი გაცივებით (წრთობით). პ. ქ-ის პროცესების თავისებურება იმაში მდგომარეობს, რომ პლაზმაში გაცილებით მეტი კონცენტრაციით წარმოიქმნება მრავალი რეაქციის უნარის მქონე ნაწილაკი (აღგზნებული მოლეკულები) — ელექტრონები, ატომები, ატომური და მოლეკულური იონები, თავისუფალი რადიკალები, ვიდრე ჩვეულებრივი ქიმ. რეაქციის დროს. ზოგიერთი მათგანის წარმოქმნა მხოლოდ პლაზმაშია შესაძლებელი. ყველა ეს ნაწილაკი განაპირობებს ახ. ტიპის ქიმ. რეაქციებს. პლაზმოქიმ. რეაქციები, როგორც წესი, მიმდინარეობს არაწონასწორულ პირობებში. არაწონასწორულობა შეიძლება აიხსნას მრავალი ფიზ. ზემოქმედებით — ელექტრომაგნ. ველით, სწრაფადცვლადი წნევით, ზებგერითი გამოდინებით და სხვ.

პ. ქ-ის რეაქციები, როგორც წესი, მრავალარხიანი პროცესებია. ეს განაპირობებს დაბალტემპ-რულ პლაზმაში რეაქციების ექსპერიმენტის მრავალფეროვნებას.

კინეტიკა არაწონასწორული პ. ქ-ის პროცესებისათვის განსხვავდება ჩვეულებრივი ქიმ. კინეტიკისაგან. არაწონასწორული კინეტიკა ითვალისწინებს მოლეკულებისა და ატომების კვანტურ ენერგეტ. სტრუქტურას.

პ. ქ-ის ტექნოლოგია ქიმ. ტექნოლ. ახ. დარგია. მისი თავისებურება განისაზღვრება პ. ქ-ის რეაქციების მექანიზმისა და კინეტიკის სპეციფიკურობით, აგრეთვე დაბალტემპერატურულ პლაზმასა და პლაზმის ნაკადში მიმდინარე ქიმ. პროცესების სპეციფიკურობით. როგორც წესი, პლაზმური პროცესები ადვილად მართვადია. პ. ქ-ის ტექნოლოგია საშუალებას იძლევა მივიღოთ ძვირფასი თვისებების მქონე ნივთიერებები და მასალები.

პ. ქ. როგორც მეცნ. დარგი, ჩამოყალიბდა XX ს. 60-იან წლებში (სსრ კავშირში, აშშ, გფრ).

*ლიტ.:* Использование плазмы в химических процессах, пер. с англ., М., 1970.

**პლაზმოდესმები** (*პლაზმა* და ბერძნ. desmos—კავშირი), ციტოპლაზმური უწვრილესი ძაფები, რ-ებიც აკავშირებენ მეზობელი მცენარეული უჯრედების *პროტოპლასტებს*. მათი რაოდენობა უჯრედში სხვადასხვაა. განლაგებული არიან არხებში, რ-ებიც პირველადი ფოროვანი ველის გავლით გადადიან პირველად გარსში. მეორეულგარსიან უჯრედებში ისინი იმყოფებიან მხოლოდ ფორის ჩამკეტ აპკში. არხის ღრუ გამოფენილია პ-ის გარეთა მემბრანით — პლაზმალემით. პ. უზრუნველყოფენ გაღიზიანებისა და ნივთიერებების გადაცემას უჯრედიდან უჯრედში.

**პლაზმოდიუმი** (Plasmodium), პარაზიტული უმარტივესების გვარი *ჰემოსპორიდიების* რიგისა. შეიცავს 60-ზე მეტ სახეობას, რ-ებიც ხერხემლიანებისა და ადამიანის პარაზიტებია და იწვევენ *მალარიას*. პ-ის გადამტანია მალარიის კოღო Culicidae-თა ოჯახისა. კოღოს კბენისას ნერწყვთან ერთად მასპინძლის ორგანიზმში ხვდებიან პ-ები სპოროზოიტების სახით. ისინი იჭრებიან სისხლძარღვთა ენდოთელიუმში ან ღვიძლში, სადაც *შიზოგონიის* გზით იძლევიან უამრავ პატარა ერთუჯრედიან მეროზოიტს, რ-ებიც იჭრებიან ერითროციტებში. აქ ისინი მრავალჯერ განიცდიან შიზოგონიას და შემდეგ გამოდიან სისხლში. მეროზოიტების ნაწილი იჭრება ახ. ერითროციტებში და გარდაიქმნება მდედრ (მაკრო-) და მამრ (მიკრო-) გამეტოციტებად. მაკროგამეტოციტები მასპინძლის ორგანიზმშივე გარდაიქმნება მაკროგამეტებად, მიკროგამეტოციტების განვითარება კი მხოლოდ კოღოს ორგანიზმში მიმდინარეობს. მაკროგამეტები მიკროგამეტოციტებთან ერთად სისხლის წოვის დროს ხვდება კოღოს კუჭში; აქ მიკროგამეტოციტი იძლევა რამდენიმე მიკროგამეტას, რ-ებიც ერწყმიან მაკროგამეტებს და იქცევიან მოძრავ ზიგოტებად — ოოკინეტებად. ესენი იფარებიან გარსებით და გარდაიქმნებიან ოოცისტებად (ზიგოცისტებად). მათი მრავალჯერადი გაყოფით მიიღება მრავალი (10 ათ-მდე) აქტიურად მოძრავი სპოროზოიტი, რ-ებიც ხვდებიან სანერწყვე ჯირკვლებში და სისხლის წოვის დროს კვლავ მასპინძელში ხვდებიან. ადამიანის პარაზიტია პ-ის 4 სახეობა. Plasmodium vivax, P. malariae, P. falciparum და P. ovalis, რ-თა გადამტანია Anofeles-ის გვარის კოღოები; პრიმატების პარაზიტებია P. reichenowi, P. knowlesi და სხვ., დანარჩენი ხერხემლიანებისა — P. berghei, P. relictum, P. agamae, P. bufonis და სხვ.

**პლაზმოდიუმი** (ბერძნ. plasma — გამოძერწილი), *მიქსომიცეტების* ანუ ლორწოვანი სოკოების ვეგეტატიური სხეული, რ-იც უგარსო მრავალბირთვიანი პროტოპლაზმისაგან შედგება. ამებისებურად მოძრაობს. საკვებს იწოვს მთელი ზედაპირით. ცხოვრობს სიბნელეში ხის ქერქქვეშ, დამპალ მერქანში, ჩამოცვენილი ფოთლების ქვეშ და სხვ. სპორეპის წარმოშობისას გამოდის სუბსტრატის ზედაპირზე, მთლიანად გარდაიქმნება სხვადასხვა ფორმისა და ფერის (სახეობებისდა მიხედვით) სპორების წარმომშობ ორგანოდ. ზოგიერთი პ. პარაზიტობს წყალმცენარეების, სოკოებისა და უმაღლესი მცენარეების ქსოვილებში; იწვევს ამ უკანასკნელთა დაავადებას (მაგ., კომბოსტოს კილი და სხვ.).

*ი. ნახუცრიშვილი.*

**პლაზმოლიზი** (*პლაზმა* და *ლიზ...,...ლიზი*), პროტოპლასტის მოცილება გარსისაგან უჯრედის *ჰიპერტონულ ხსნარში* მოთავსებისას. უმთავრესად დამახასიათებელია მცენარის უჯრედისათვის. პროტოპლაზმის სიბლანტის, უჯრედისა და გარემომცველ ხსნარს შორის ოსმოსური წნევის განსხვავების, ციტოპლაზმის მიერ წყლის დაკარგვის სისწრაფისა და ხარისხის შესაბამისად განარჩევენ ამოზნექილ, ჩაზნექილ, კრუნჩხვით და ჩაჩისებურ პ-ს. პლაზმოლიზებული უჯრედი წყალში ან *ჰიპოტონურ ხსნარში* მოთავსებისას განიცდის დეპლაზმოლიზს (პროტოპლასტი უბრუნდება პირვანდელ მდგომარეობას).

**პლაზმონი,** არაქრომოსომულ მემკვიდრულ ფაქტორთა ერთობლიობა, რ-იც უჯრედის ციტოპლაზმაშია თავმოყრილი. პ. შედგება დისკრეტული ერთეულებისაგან — პ ლ ა ზ მ ა გ ე ნ ე ბ ი ს ა გ ა ნ. ნიშან-თვისებათა *ციტოპლაზმური მემკვიდრულობისას* კანონზომიერი დათიშვა („მენდელირება") არ ხდება და გადაცემა უმთავრესად დედის გზით ხორციელდება. ეს მოვლენა პირველად შეისწავლეს გენეტიკოსებმა კ. კორენსმა და ე. ბაურმა (1909) მცენარეებში. პლაზმოგენები ლოკალიზებულია უჯრედის თვითწარმომქმნელ ორგანოიდებში—*მიტოქონდრიებში*, *პლასტიდებში* (კერძოდ, ქლოროპლასტებში). გენებს შეიძლება ჰქონდეს ჩვეულებრივი (ველური) ან მუტანტური ფორმა. ისინი არეგულირებენ უჯრედში მიმდინარე ნაირგვარ მეტაბოლურ რეაქციებს. პლაზმაგენების მატერ. საფუძველია *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავა*.

*ლიტ.:* Джинкс Дж., Нехромосомная наследственность, пер. с англ., М., 1966; Сэджер Р., Цитоплазматические гены и органеллы, пер. с англ., М., 1975.

*ა. შათირიშვილი.*

**პლაზმონი,** *პლაზმისა* და მყარი სხეულის პლაზმის სიმკვრივის რხევის კვანტი, რ-იც იწვევს ელექტრული ველის სიგრძივ რხევებს. პ. *კვაზინაწილაკია*. მისი $\varepsilon$ ენერგია დაახლ. ტოლია $\varepsilon=\hbar\omega_L$, სადაც $\omega_L=\sqrt{4\pi ne^2/m}$ არის კ უ თ ხ უ რ ი პ ლ ა ზ მ უ რ ი (ლ ე ნ გ მ ი უ რ ი ს) ს ი ხ შ ი რ ე, $\hbar$ — *პლანკის მუდმივა*, $n$ — მოცულობის ერთეულში დამუხტული ნაწილაკების რიცხვი, $e$ და $m$ — ნაწილაკის მუხტი და მასა.

**პლაზმური ბურღვა,** ბურღვა სპეციალური კონსტრუქციის *პლაზმატრონით* (პლაზმობურღით). პლაზმის წყაროდ იყენებენ *რკალურ განმუხტვას*. პლაზმური ჭავლის ტემპ-რა აღწევს 5000 K, რაც უზრუნველ-




პლაზმური ბურღვა. პლაზმობურღი: 1—გამოსავალი ელექტროდი; 2—შიგა ელექტროდი; 3—საგრიგალებელი; 4—ჭოკი; 5—საბურღი შტანგი; 6—კორპუსი; 7—რკალი.

ყოფს ჭაბურღილის სანგრევში ქანის დაშლას. პლაზმურ ბურღში პლაზმის წარმომქმნელი ნივთიერებებია ჰაერი, ინერტული აირები, წყლის ორთქლი და მათი ნარევი. მარტივი ჰაერიანი პლაზმური ბურღის (ნახ.) მუშაობის პრინციპი მდგომარეობს შემდეგში: პლაზმურ ბურღს შეკუმშულ ჰაერს აწვდიან ღრუტანიანი საბურღი შტანგით, ბურღში ჰაერი ორ ნაკადად იყოფა. ერთი მათგანი სპეც. სპირალური საგრიგალებელი არხით ხვდება შიგა ელექტროდზე. იგი შემოაქრევს რკალს და აიძულებს მას, რომ იბრუნოს. მეორე ნაკადი აგრილებს ელექტროდებს. ნაკადის ნაწილი ტანგენციალური ხვრელებითა და მაიზოლირებელი მილისით ხვდება განმმუხტველ კამერაში. წარმოქმნილი პლაზმა საქშენებით გამოედინება და ხვდება სანგრევს. მეორე ნაკადის დიდი ნაწილი ელექტროდების გაგრილების შემდეგ გარეთ გამოიტყორცნება და თან გამოიტანს მონგრეულ ქანს.

პ. ბ. მეტად ეფექტურია მაგარ ქანებში (გრანიტი, პორფირიტი და სხვ.). პ. ბ-ს იყენებენ შპურებისა და ჭაბურღილების გასაყვანად, ქვის, ბეტონის გასაჭრელად და დასამუშავებლად.

**პლაზმური გენერატორი,** იგივეა, რაც *პლაზმატრონი*.

**პლაზმური დამუშავება,** მასალის დამუშავება რკალური ან მაღალი სიხშირის *პლაზმატრონებით* გენერირებული პლაზმის თბური და მექანიკური ზემოქმედების შედეგად. პ. დ-ის გავრცელებული მეთოდებია ჭრა, დაფარვა, შედუღება, დეტალების ფორმირება, ჩარხვა და სხვ. პლაზმის თბური ზემოქმედება ემყარება დაიონებული აირის (პლაზმის) *რეკომბინაციის* შედეგად გამოყოფილი სითბოს გამოყენებას. პლაზმის ტემპ-რა ~$10^4$°C აღწევს. მისი მექან. ზემოქმედება ხორციელდება დაიონებული აირის ჭავლის მჩქარობლური დაწნევით.

ლითონებს **ჭრიან** შეკუმშული პლაზმური რკალით, რ-იც იწვის ანოდ-ლითონსა და კათოდ-პლაზმატრონს შორის. რკალის არხის სტაბილიზაციას ახორციელებენ სანთურის საქშენით, მაგნ. ველის ზემოქმედებითა და პლაზმის წარმომქმნელი აირის (Ar, $N_2$, $H_2$, $NH_4$ ან მათი ნარევის) რკალის შემოქრევით. ლითონების ჭრისას აგრეთვე იყენებენ ქიმიურად აქტ. $O_2$-ის შემცველ პლაზმურ რკალს. პლაზმური რკალით შესაძლებელია ყველა დენგამტარი მასალის ჭრა; ძირითადად იყენებენ უჟანგავი და ქრომნიკლიანი ფოლადების, სპილენძისა და ალუმინის ან ისეთი ლითონების საჭრელად, რ-ებიც ჟანგბადით ჭრას არ ექვემდებარებიან. არადენგამტარ მასალებს (ბეტონი, გრანიტი, ორგ. ნივთიერებები) ჭრიან პლაზმური ნაკადით (რკალი ანთია პლაზმატონში მოთავსებულ ელექტროდებს შორის, გარეთ კი დაიონებული აირის ჭავლი გამოდის).

პლაზმით **ჩარხვისას** მბრუნავი ნამზადის ზედაპირზე ტანგენციალურად მიმართავენ პლაზმის ჭავლს, რის შედეგად ნამეტი დნება და ნამზადიდან მოიხსნება.

პლაზმური **შედუღებით** შეიძლება 0,05—50 *მმ* სისქის ფურცლების შედუღება. მცირე სიმძლავრის პლაზმური რკალით (დენის ძალა 0,1—40 ა) ადუღებენ 0,05—0,5 *მმ* სისქის ფურცლებს, მძლავრით (500 ა-მდე) — 3-იდან — 50 *მმ*-მდე სისქისას. მუდმივი დენის პლაზმური რკალით შეადუღებენ ყველა ლითონს გარდა ალუმინისა და მისი შენადნობებისა.

პლაზმით **დაფარვის** ან **დადუღებისას** პლაზმის მოქმედების ზონაში შეაქვთ დასადუღებელი და დასაფარავი მასალის ფხვნილი ან მავთული. მასალა დნება და დაედუღება ან დისპერსირდება და დაეფრქვევა დასამუშ. ზედაპირს.

პლაზმით დეტალების **ფორმირებისას** სპილენძის, ალუმინის ან მათი შენადნობების რთული კონფიგურაციის სპეც. მოდელებზე დააფრქვევენ ძნელდნობად ლითონებს, კარბიდებს და სხვ. შემდეგ მოდელებს გახსნიან ტუტეში ან მჟავაში და მიიღებენ სათანადო ფორმის დეტალებს.

*რ. წერეთელი.*

**პლაზმური მეტალურგია,** *პლაზმურ რეაქტორებსა* და *პლაზმურ ღუმლებში* ლითონებისა და შენადნობების მადნებიდან ამოკრეფა, გამოდნობა და დამუშავება, აგრეთვე პლაზმური გახურების გამოყენება გამოდნობის არსებული ხერხების ინტენსიფიკაციისათვის. მადნების (ჟანგეულებისა და სხვ.) გადამუშავება წარმოებს პლაზმაში მათი დისოციაციით. მადანს პლაზმურ ჭავლში აწვდიან ფხვნილის სახით ან ელექტროგამტარ მასალასთან (მაგ., ნახშირბადთან) შეზავებით ქმნიან *პლაზმატრონის* სახარჯ ელექტროდს. უკურეაქციების ასაცილებლად იყენებენ აღმდგენებს (ნახშირბადს, წყალბადს და ა. შ.), დისოციაციის აირადი პროდუქტების მკვეთრ „წრთობას" პლაზმური რეაქტორის გამოსასვლელთან (იხ. *პლაზმის ქიმია*) ან ღებულობენ შუალედ პროდუქტებს, მაგ., ქლორიდებს.

ფოლადებსა და შენადნობებს გამოადნობენ პლაზმურრკალურ ღუმლებში. ასეთ ღუმლებში ინერტული ატმოსფეროა და არ არის ელექტრორკალური დნობის პროცესისათვის დამახასიათებელი ლითონის გამაჭუჭყიანებელი წყაროები. ამის გამო ჩვეულებრივი კაზმიდან შესაძლებელია მივიღოთ სუფთა ლითონები (მაგ., მაღალხარისხოვანი ნახშირბადმცირე უჟანგავი ფოლადი). პლაზმის წარმომქმნელ აირში ან უშუალოდ ღუმლის ატმოსფეროში თუ არგონი აზოტით ნაწილობრივ შეიცვლება, მიიღება აზოტით ლეგირებული ლითონი. ლითონებსა და შენადნობებს სისუფთავის გასაზრდელად ან ლეგირებისათვის გადაადნობენ პლაზმურ ღუმლებში, რ-საც აქვს ლითონის წყლით საცივებელი კრისტალიზატორი. ლითონის რაფინირებას ხელს უწყობს ინერტული ან აღმდგენი გამდინარე ატმოსფერო, ლითონისა და აირადი ფაზის ურთიერთქმედების დიდი ფართობი, ლითონის წვეთით დამუშავდება. ასეთ ღუმლებში შესაძლებელია პროცესის მართვა დნობის სიჩქარისა და აბაზანაზე მიმართული თბური ნაკადის ცალ-ცალკე რეგულირებით. საწარმოო პირობებში სრულდება რამდენიმე სხვადასხვა პროცესი: სარაფინირებელი გადადნობა ინერტული აირების ატმოსფეროში, პლაზმურრკალური გადადნობა წიდასთან ერთად და სხვ. პროცესი ტარდება მაღალი ან ნორმალური წნევის პირობებში, რითაც თავიდან აიცილებენ აქროლადი მალეგირებელი ელემენტების (Cr, Mn და სხვ.) კარგვას; შენადნობს აზოტით აჯერებენ, ხოლო წნევის შემცირებით აღწევენ ლითონის (მაგ. Ti) უფრო ღრმა დეგაზაციას. პლაზმურ-რკალურ ღუმლებში ლითონს ამუშავებენ სპეც. ლეგირებული ფოლადების, პრეციზიული მხურვალმტკიცე შენადნობებისა და სხვ. ხარისხის გასაუმჯობესებლად; აგრეთვე ისეთი აუსტენიტური ფოლადის მისაღებად, რ-იც მეტი რაოდენობით შეიცავს აზოტს და ა. შ.

პლაზმური გახურება საჭიროა ინდუქციური დნობის დროსაც. პლაზმატრონების, როგორც დამატებითი სითბოს წყაროს გამოყენება შეიძლება ბრძმედებსა და მარტენის ღუმლებში, თერმულ ღუმლებში ნახევარფაბრიკატების დასამუშავებლად და მონოკრისტალების გასაზრდელად.

*გ. დგებუაძე.*

**პლაზმური რეაქტორი,** პლაზმურ-ქიმიური ან პლაზმური მეტალურგიული აგრეგატის კვანძი, რ-შიც ხორციელდება სითბოსა და მასის გადაცემის პროცესები და ქიმიური რეაქციები დაბალტემპერატურული *პლაზმის* მონაწილეობით. პ. რ-ში შესაძლებელი უნდა იყოს რეაგენტების სრული შერევა, საჭირო სიგრძის ურთიერთქმედების ზონის მიღება, სითბოსა და მასის გადაცემის ეფექტური პირობების შექმნა (თბოდანაკარგი მინ. უნდა იყოს). თუ პლაზმის გენერაციისათვის იყენებენ მაღალი სიხშირის ინდუქციურ *პლაზმატრონებს*, მაშინ შესაძლებელია რეაქციული ზონის შეთავსება განმუხტვის მოცულობასთან (ე. წ. ღია ტიპის პ. რ.). ჭავლური პ. რ. შეიძლება იყოს პირდაპირი დინებისა და შემხვედრჭავლიანი (ნახ.). მორეაგირე ნივთიერებების კონტაქტის ხანგრძლივობის გაზრდა და სითბოსა და მასის გადაცემის ინტენსიფიკაცია (უმარტივეს ჭავლურ პირდაპირი დინების პ. რ-თან შედარებით) შესაძლებელია შემხვედრი ჭავლების სქემით მომუშავე პ. რ-ში. პლაზმური ნაკადის თანაბარი ტემპ-რული არის შესაქმნელად და ნაკადის სიმძლავრის გასაზრდელად, რეაგენტების უკეთ შერევის, აგრეთვე სითბოსა და მასის გადაცემის პროცესების ინტენსიფიკაციისათვის პერსპექტიულია მრავალრკალიანი პ. რ.



პლაზმური რეაქტორი. ჭავლურრეაქტორიანი პლაზმურ-ქიმიური აგრეგატების სქემები: ა—პირდაპირი დინების; ბ—შემხვედრჭავლიანი; 1—პლაზმატრონი; 2—ნედლეულის მისაწოდებელი კვანძი; 3—პლაზმური რეაქტორი; 4—საწრთობი აგენტი; 5—პროდუქტების დამჭერი და გადასამუშავებელი კვანძი.

**პლაზმური ღუმელი,** ლითონებისა და შენადნობების გასახურებელი, სადნობი და გადასამუშავებელი ელექტრული ღუმელი, რ-შიც სითბოს წყარო პლაზმატრონებიდან მიღებული პლაზმაა. განასხვავებენ პლაზმურ რკალურ (პრღ) და პლაზმურ მაღალი სიხშირის (პმსღ) ღუმლებს.

ცნობილია პრღ-ის 2 ძირითადი ტიპი: ქვედიანი (ანუ ტიგელიანი) პერიოდული მოქმედებისა და ნახევრად უწყვეტი მოქმედების კრისტალიზატორიანი ღუმლები. **ქვედიან** პრღ-ში (ნახ. 1) მუდმივი დენის რკალური განმუხტვის კათოდია ერთი ან რამდენიმე პლაზმატრონის კათოდები (ვოლფრამის ან სპეც. ძნელდნობადი შენადნობისა), ანოდი კი — ღუმლის აბაზანაში მოთავსებული გადასამუშ. ლითონი. პრღ-ში რკალი შემოიქრევა ინერტული აირის (არგონის) ნაკადით, რის შედეგად რკალის ტემპ-რა 10000—20000 K-მდე იზრდება და გამოსადნობი ლითონის (შენადნობის) ირგვლივ ნეიტრალური ატმოსფერო იქმნება. პრღ-ებს იყენებენ განსაკუთრებით საპასუხისმგებლო სპეც. შენადნობების წარმოებისათვის (იხ. *პლაზმური მეტალურგია*).



პლაზმური ღუმელი. ნახ. 1. ქვედიანი პლაზმურ-რკალური ღუმელი: 1—პლაზმატრონი; 2—ელექტროდი; 3—ხუფიანი ნახვრეტი:

კრისტალიზატორიან პრღ-ში გადასადნობ ნამზადს ვერტიკალურად (ნახ. 2, ა) ან ჰორიზონტალურად (ნახ. 2, ბ) ათავსებენ. ღუმლის კამერაში შექმნილია წნევა (საჭიროების შემთხვევაში რამდენიმე ათეული *ატმ*). სხმულის კრისტალიზაციის პროცესის მართვა უფრო ფართო დიაპაზონშია შესაძლებელი პრღ-ში, ვიდრე ვაკუუმურ-რკალურ და ელექტროწიდურ ღუმლებში.

აირნაჯერი მასალის გადასადნობად იყენებენ დაბალი წნევის პრღ-ებს, რ-ებშიც უზრუნველყოფილია მასალის დეგაზაცია.

პმსღ-ში (ნახ. 3) პლაზმა პლაზმატრონის თავისებური მოწყობილობის გამო






პლაზმური ღუმელი. ნახ. 2. კრისტალიზატორიანი პლაზმურ-რკალური ღუმლები: ა—ნამზადები განლაგებულია ვერტიკალურად; ბ—ნამზადები განლაგებულია ჰორიზონტალურად; 1—პლაზმატრონი; 2—გადასადნობი ლითონი.




პლაზმური ღუმელი. ნახ. 3. მაღალი სიხშირის პლაზმური ღუმელი: 1 — ამნთები ელექტროდი; 2—აირფხვნილის ნარევის მიწოდება; 3—პერმეტული კამერა; 4 — პლაზმა; 5 — ინდუქტორი; 6—გაზრდილი კრისტალი.



პლაკატი. ტ. ტრეპკოვსკი. „არა!" 1952.



პლაკეტი. ვ. ზეილე. „მოქანდაკე კ. ზემდეგა". ბრინჯაო. სხმული. 1964.



პლაკოდონტები. პლაკოდონტი Henodus.

არ შეიცავს ელექტროდის მასალის ნაწილაკებს. ამიტომ ასეთ ღუმლებს მონოკრისტალების გასაზრდელად და წმინდა ნივთიერებების გადასამუშავებლად იყენებენ.

**პლაზმური ძრავა,** *რაკეტული ძრავა,* რ-შიც მუშა სხეული ღებულობს აჩქარებას, როცა იგი პლაზმის მდგომარეობაშია. მუშა სხეულის გამოდინების სიჩქარე, რ-იც მას პ. ძ-ში აქვს, გაცილებით უფრო მაღალია, ვიდრე ჩვეულებრივი აირდინამ. (ქიმ. ან თბური) ძრავების ზღვრული სიჩქარე. გამოდინების სიჩქარის გაზრდა მუშა სხეულის ნაკლები ხარჯის პირობებში იძლევა მოცემული წევის მიღების შესაძლებლობას, რაც ამსუბუქებს რაკეტული სისტემის მასას. საბჭ. და ამერ. კოსმოსურ საფრენ აპარატებში იყენებენ პლაზმურ ელექტრორეაქტიულ ძრავებს. ასეთ პ. ძ-ების მუშა სხეულში ატარებენ ენერგიის ბორტული წყაროდან მიღებულ ელექტროდენს, რის შედეგად იქმნება ათეულ ათასობით გრადუსი ტემპ-რის მქონე პლაზმა. შემდგომ პლაზმას ანიჭებენ აჩქარებას ან აირდინამიკურად, ან ა მ პ ე რ ი ს ძ ა ლ ი ს ხარჯზე (ეს ძალა წარმოიქმნება დენისა და მაგნ. ველის ურთიერთქმედებისას).

**პლაკატი** (გერმ. Plakat < ფრანგ. placard — განცხადება, აფიშა), 1. გრაფიკის ნაირსახეობა. 2. ხელოვნების ნაწარმოები. საagitაციო, სარეკლამო, საინფორმაციო ან სასწავლო მიზნით ქაღალდის დიდ ფურცელზე შესრულებული მკვეთრი გამოსახულება, რ-საც აქვს მოკლე ტექსტი. თანამედროვე პ. იქმნება მხატვრის ორიგინალის პოლიგრ. აღწარმოებით. პ. უნდა აღიქმებოდეს შორი მანძილიდან, იგი ინფორმაციის სხვა წყაროებისგან უნდა გამოირჩეოდეს. ამ მიზნით პ. იყენებს სხვადასხვა სპეციფ. საშუალებას. სახვით მეტამორფოზებს, საერთაშ. სიმბოლოებს, საგანთა ფორმების განზოგადებას; მნიშვნელოვანი როლი ენიჭება შრიფტის ხასიათსა და ტექსტის განლაგებას, ფერადოვნებას. პირობით სახვით საშუალებათა სისტემაში ზოგჯერ შეყავთ ფოტოგრაფიაც. პ. გაჩნდა (თავდაპირველად სარეკლამო, მოგვიანებით პოლიტიკური) კაპიტალ. მეურნეობაში სავაჭრო-სამრეწვ. კონკურენციის გამწვავებასთან, საზ. პოლიტ. და კულტ. ცხოვრების ინტენსიფიკაციასთან (სამხატვრო გამოფენებზე დამთვალიერებელთა რაოდენობის ზრდა, მასობრივი მიტინგები, მანიფესტაციები და სხვ.) დაკავშირებით. სარეკლამო პ. აღმოცენდა დას. ევროპაში XIX ს. II ნახევარში. შრიფტიან სათეატრო აფიშებსა და წიგნით მოვაჭრეთა განცხადებაში ტექსტი თანდათან გააძევა ორნამენტმა და ფიგურულმა გამოსახულებამ (სათეატრო პ-ს ტრადიციულად ხშირად აფიშა ეწოდება). XIX ს. დასასრ. პ-ის განვითარებაში წამყვანი ადგილი საფრანგეთს ეკუთვნის. ტულუზ-ლოტრეკის ნამუშევრებში პირველად გაჩნდა პ-ის მხატვრული ენის სპეციფ. ნიშნები: ფორმათა განზოგადება (ზოგჯერ გროტესკული), გამოსახულების კადრირება, სილუეტისათვის დიდი მნიშვნელობის მინიჭება, ნათელი, ლაკონიური ფერადოვანი ლაქა. მაგრამ XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყ. პ-ების კომპოზიცია ორნამენტულ-დეკორატიულია („მოდერნის" სტილისაა). წიგნისა და ჟურნალის გრაფიკისაგან უმეტესად განსხვავდება სიდიდით, 1910-იანი წწ. დასაწყისში პ-მა თანდათან დაკარგა წიგნისა და ჟურნალის გრაფიკასთან კავშირი და თავისი ხასიათით დაზგურ სურათს დაუახლოვდა (ო. ფიშერი გერმანიაში, ფ. ბრენგვინი დიდ ბრიტანეთში). სარეკლამო პ-ში წამყვანი ადგილი დაიჭირა კონკრეტულობამ (ი. კლინგერი და სხვ. გერმანიაში; 20-იან წლებში კი სხვა ქვეყნებშიც). კინემატოგრაფის განვითარების შემდეგ გაჩნდა სარეკლამო ფილმი-პლაკატები. 1920—30-იან წლებიდან პ-მა მრეწველობაშიც და მშენებლობაშიც შეაღწია. 20-იანი წწ. I ათწლეულში გაჩნდა პოლიტ. პ., რ-ის საუკეთესო მიღწევები დაკავშირებულია დემოკრ. მოძრაობასთან, მშვიდობის დაცვისათვის ბრძოლასთან. პირველი პოლიტ. პ-ის ავტორები იყვნენ თ. სტეინლენი საფრანგეთში, კ. კოლვიცი გერმანიაში; პირველი მსოფლიო ომის დროს (1914—18) განვითარდა აგიტაციური პ. მუშათა მოძრაობის აღმავლობამ, იმპერიალ. რეაქციისა და ფაშიზმის წინააღმდეგ ხალხთა ბრძოლამ 1920-იანი წლებიდან სტიმული მისცა პოლიტ. პ-ის განვითარებას. აღსანიშნავია 1919 უნგრეთში შექმნილი პ-ები, კომუნისტური პარტიის საარჩევნო პ-ები და ანტიფაშისტური პ-ები გერმანიაში (ჰ. პეხშტაინი, ჯონ ჰარტფილდი და სხვ.), პ-ები, რ-ებიც მოუწოდებდნენ ესპანეთის რესპ. დასაცავად. (პ. პიკასო საფრანგეთში, ლ. მენდესი მექსიკაში, ტ. ტრეპკოვსკი პოლონეთში). 1920—70-იან წლებში პ-ის სტილისტიკა დაკავშირებულია ფერწერასთან, გრაფიკასა და ფოტოხელოვნებასთან (1910-იანი წწ. დასასრ. ჯ. ჰარტფილდმა, შემდეგ გ. კლუცისმა მიმართეს ფოტომონტაჟურ პ-ს).

რევოლუციამდელ რუსეთში პ. სუსტად იყო განვითარებული. საბჭ. პოლიტ. პ-მა განვითარების მაღალ დონეს მიაღწია სამოქალაქო ომის დროს (1918—20). ამ დროს არსებითად შეიქმნა ახ. მებრძოლი ხელოვნება, რ-მაც უდიდესი გავლენა მოახდინა მსოფლიო პ-ის განვითარებაზე. იმავე წლებში ვ. მაიაკოვსკისა და მ. ჩერემნიხის ინიციატივით შეიქმნა პ-ის ახ. სახე („ოკნა როსტა"). 20-იან წწ. და 30-იან წწ. დასაწყ. საბჭ. პ-ის განვითარებაში დიდი როლი ითამაშეს ა. დეინეკამ, გ. კლუცისმა, ლ. ლისიცკიმ, ი. პიმენოვმა, ა. როდჩენკომ, ძმებმა სტენბერგებმა, ა. სტრახოვმა. დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) პ. მტერთან საბრძოლველად ხალხის მობილიზაციის დიდი საშუალება იყო. ომის შემდგომ წლებში საბჭ. პ-ის დარგში მუშაობდნენ ვ. ივანოვი, ლ. გოლოვანოვი, ა. კოკორეკინი, ვ. კორეცკი, კუკრინიკსები, ი. თოიძე, დ. შმარინოვი, ფერმწერები: ა. პლასტოვი, ი. სერებრიანი, ვ. სეროვი და სხვ. 1940-იანი წწ. II ნახევრიდან პ-ის ხელოვნება ინტენსიურად ვითარდება მოკავშირე რესპუბლიკებში. 1960 — 70-იან წლებში პოლიტ. პ-თან ერთად განვითარდა კინოსარეკლამო, სათეატრო, საგამოფენო, სანიტ.-საგანმან. პ. (ი. გალკუსი, ბ. უსპენსკი, და სხვ.). 1974 სკკპ ცკ-ის სამდივნოს დადგენილებით მოსკოვში შეიქმნა ცენტრ. კომიტეტის გამომც. „პლაკატი".

პ. საბჭ. საქართველოში განსაკუთრებით განვითარდა დიდი სამამულო ომის წლებში. ინტენსიურად ვითარდებოდა 50-იან წლებშიც. პოლიტ. პ-ის დარგში წარმატებით მუშაობდნენ მხატვრები დ. დუნდუა, ნ. მალაზონია, შ. კუპრაშვილი, ვ. ქოქიაშვილი, ო. ჯიშკარიანი. 60—70-იან წლებში განსაკუთრებით განვითარდა კინო, სათეატრო, საგამოფენო პ. საინტერესო პ-ები შეიქმნა 1957 მოსკ. ახალგაზრდობის VI საერთაშ. ფესტივალისა და 1958 მოსკოვში საქართვ. ხელოვნ. და ლიტ-რის დეკადისათვის (ლ. გრიგოლია, მ. ბერძენიშვილი, ე. ბერძენიშვილი, ი. გორდელაძე, „სამეული", დ. ერისთავი, ზ. ნიჟარაძე). ამ პერიოდის ქართ. პ-თვის დამახასიათებელია დახვეწილი, სადღესასწაულო სტილი, დეკორატიულობა მონუმენტურობა; ახლოს დგას ფერწერასა და გრაფიკასთან.

*ლიტ.:* Беридзе В., Езерская Н., Искусство Советской Грузии. 1921—1970, М., 1975; Гордезиани Б., Грузинская графика, Тб., 1963; Демосфенова Г., Нурок А., Шантыко Н., Советский политический плакат, М., 1962; Полонский В., Русский революционный плакат, М., 1922; Тугендхольд Я., Плакат на Западе, მის წგნ.: Художественная культура Запада, М.—Л., 1928.

*ნ. ქარუმიძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 160.

**პლაკეტი** [ფრანგ. plaquette (კნინ.) <plaque — ფირფიტა, პატარა ფიცარი], 1. *სამედალო ხელოვნების* ნაწარმოები, რ-საც ჩვეულებრივი მედლისგან განსხვავებით სწორკუთხა ან სწორკუთხედის მსგავსი ფორმა აქვს. 2. ავეჯის ან სხვა საყოფაცხოვრებო საგნის მოსართავი ფირფიტა (ლითონი, კერამიკა და სხვ. მასალა).

**პლაკოდერმები** (Placodermi), ჯ ა ვ შ ნ ი ა ნ ი თ ე ვ ზ ე ბ ი, ნამარხი თევზების ჯგუფი. მათი სხეულის სიგრძე 5—6 *მ* აღწევდა. თავი და სხეულის წინა ნაწილი კანისეული წარმოშობის ძვლოვანი ფირფიტების ჯავშნით იყო დაფარული, ტანის უკანა ნაწილი კი ქერცლიანი ან შიშველი ჰქონდათ. თავისა და გულმკერდის ძვლოვანი ჯავშანი ერთმანეთს 2 მოძრავი სახსრით უკავშირდებოდა. პ-ის ყბები კიდეწამახვილებული ძვლოვანი ფირფიტებისაგან იყო აგებული. ძირითადად ფსკერის ცხოველები იყვნენ. ცხოვრობდნენ დევონურ პერიოდში. *გ. მჭედლიძე.*

**პლაკოდონტები** (Placodonta), ზღვის ნამარხი ქვეწარმავლები სინაპტოზავრების ქვეკლასისა. მათი სხეულის (წაგრძელებული, კუსმაგვარი) სიგრძე 2,5 *მ* აღწევდა. ზურგი და მუცელი ჯავშნით ჰქონდათ დაფარული. ქალა მასიური, საკმაოდ მაღალი, წაგრძელებული ან სამკუთხა, კიდურები — ფარფლებისებრი, დამოკლებული ფალანგებით, კბილები გაგანიერებული გვირგვინით, სამტვრევი ტიპისა. ცხოვრობდნენ ტრიასულ პერიოდში. მათი ნაშთები ნაპოვნია დას. ევროპაში. *გ. მჭედლიძე.*

**პლანარული ტექნოლოგია,** პ ლ ა ნ ა რ უ ლ ი პ რ ო ც ე ს ი (ინგლ. planar < ლათ. planus—ბრტყელი, სწორი), ერთობლიობა ტექნოლოგიური ოპერაციებისა, რ-ებსაც ატარებენ ელექტრონულ-ხვრელური გადასასვლელის მქონე იმ ნახევრადგამტარიანი ხელსაწყოების მისაღებად, რ-თა საზღვრები ერთი და იმავე ნახევრადგამტარიანი ფირფიტის ბრტყელ ზედაპირზე გამოდის და დამცავი დიელექტრიკული დანაფარის ქვეშაა. უფრო ფართო გაგებით პ. ტ. არის ტექნოლ. ოპერაციების ერთობლიობა, რ-ებსაც ატარებენ ნებისმიერი ნახევრადგამტარიანი ხელსაწყოებისა და *ინტეგრალური სქემების* მისაღებად.

ძირითადი ტექნოლ. ოპერაციების თანამიმდევრობა კლასიკური პლანარული $n$—$p$—$n$ გადასასვლელის სილიციუმიანი ტრანზისტორის დამზადების დროს ნაჩვენებია ნახაზზე. პ. ტ-ის მთავარი ღირსება, რის გამოც იგი გავრცელდა *ნახევრადგამტარიან ელექტრონიკაში,* მდგომარეობს ნახევრადგამტარიანი ხელსაწყოების ჯგუფური დამზადების შესაძლებლობაში, რაც ამაღლებს შრომის ნაყოფიერებას და ზრდის ვარგისი ხელსაწყოების გამოსავალს, აგრეთვე საშუალებას იძლევა შევამციროთ ხელსაწყოების პარამეტრების გაფანტვა.

**პლანერი** (ფრანგ. planeur < planer — ცორვა), ჰაერზე მძიმე საფრენი აპარატი, რ-საც არა აქვს ძრავა; მოძრაობს საკუთარი წონის გავლენით. წყნარ ატმოსფეროში ფრენისას პ. ჰორიზონტის მიმართ განსაზღვრული კუთხით (ცორვის კუთხით) ქვევით იწევს. ატმოსფეროში ჰაერის აღმავალი ნაკადების არსებობისას შესაძლებელია პ-ის ფრენა სიმაღლის დაუკარგავად ან ფრენის სიმაღლის გაზრდით. თანამედროვე პ-ებს განასხვავებენ ადგილების რიცხვისა და დანიშნულების მიხედვით. ერთადგილიანი სარეკორდო პ. არის სტანდარტული (ფრთათაშორისი განი 15 *მ*-მდე) და ღია (ფრთათაშორისი განის შეუზღუდველად) კლასისა.

პირველი პ. ააგო და გამოცადა ფრანგმა მეზღვაურმა ჟ. ლე ბრიმ 1868 წ. 1891—

96 გერმ. ინჟინერმა ო. *ლილიენთალმა* მრავალჯერ იფრინა 250 *მ* მანძილზე. ლილიენთალის მიმდევრები იყვნენ დიდ ბრიტანეთში პ. პილჩერი, აშშ-ში ო. შანიუტი და ძმები ო. და უ. *რაიტები*. 1908 წ. 5 მაისს ა. *შიუკაშვილმა* პირველმა რუსეთის იმპერიაში იფრინა თავისი კონსტრუქციის პპ-ით (თბილისში).

სსრკ-ში 20—30-იან წლებში პლანერთმშენებლობა ფართოდ გავრცელდა (კონსტრუქტორები: კ. არცეულოვი, გ. გროშევი, ვ. ემელიანოვი, ს. *ილიუშინი*, ა. *იაკოვლევი* და სხვ.). დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს იყენებდნენ ო. *ანტონოვის* კონსტრუქციის 7-ადგილიან პ-7 და ვ. გრიბოვსკის კონსტრუქციის 11-ადგილიან გრ-29 სადესანტო პ-ებს. მსოფლიოში პირველი 18-ადგილიანი საბუქსირო სადესანტო პ. „იაკობ ალკსნისი" ბ. ურლაპოვის კონსტრუქციისა აგეს მოსკოვში 1932. XX ს. 70-იან წლებში მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა სასპორტო დანიშნულების პ-ების კონსტრუქციები და მათი ფრენის მეთოდები (ფრენის სიმაღლე 14 *კმ*, სიშორე 1000 *კმ*). თანამედროვე პ-ის ცნობილი კონსტრუქტორები არიან სსრკ-ში — ო. ანტონოვი, ბ. კარველისი, ბ. ოშკინისი, ვ. სპივაკი და სხვ., პოლონეთში — ა. კურბილი, ვ. ოკარმუსი; გფრ-ში — გ. ვაიბელი, კ. პოლინგჰაუსი.

20-იანი წწ. პ-ს ჰქონდა ხის კონსტრუქცია (სურ. 1). გარეგნული იერით, მართვის პრინციპით, მფრინავის ადგილით მცირედ განსხვავდებოდა იმ დროის თვითმფრინავებისაგან, მაგრამ მათი მასა მნიშვნელოვნად მცირე იყო. შემდგომში გაიზარდა პ-ის აეროდინამ. ხარისხი, შემცირდა დაშვების სიჩქარე (0,5 *მ/წმ*-მდე). დახურულ პ-ს აქვს ერთთვლიანი შასი, რ-იც ფრენის დროს კორპუსში შედის (სურ. 2). პ-ის ძირითად საკონსტრუქციო მასალად იყენებენ დიურალუმინსა და მინაპლასტიკს.

პ-ის გაშვება სხვადასხვა ხერხით ხორციელდება. 30-იან წლებში ამ მიზნისათვის იყენებდნენ რეზინის დაჭიმულ ზონარს; 1931-იდან პ-ების გასაშვებად იყენებენ საბუქსირო თვითმფრინავებს. თვითმფრინავის დახმარების გარეშე პ-ის აფრენის ძირითადი ხერხია ავტოსტარტი — აწევა ფოლადის გვარლისა და ჯალამბრის მეშვეობით, რ-ის ამძრავია შიგაწვის ძრავა. 60-იან წლებში გავრცელდა ძრავიანი პპ-ები, რ-ებსაც დამოუკიდებლად შეუძლიათ აფრენა.

*ლიტ*.: Замятин В. М., Планеры и планеризм, М., 1974; Шереметев Б. Н., Планеры, М., 1959.

**პლანეტათმცოდნეობა,** მზის სისტემის პლანეტათა ფიზიკის შემსწავლელი ასტრონომიული დარგის აღმნიშვნელი ტერმინი. ამ ტერმინით ძირითადად სარგებლობენ დედამიწის შემსწავლელ მეცნიერებათა სპეციალისტები.

**პლანეტათაშორისი გარემო,** მზის სისტემის პლანეტებს შორის არსებულ სივრცეში გავრცელებული გაიშვიათებული ნივთიერება, რ-იც შედგება მზის გარშემო მოძრავი უმცირესი ზომის მყარი სხეულებისა და მტვრის ნაწილაკებისაგან, მზიდან ყოველი მიმართულებით გამოფრქვეული იონებისა და ელექტრონებისაგან, პლაზმისაგან, რ-შიც „ჩაყინულია" მაგნ. ველი, და გალაქტიკური *კოსმოსური სხივებისაგან*. მყარი სხეულები წარმოიშობა მცირე ცთომილების დაჯახებებით, მტვერი და მცირე ზომის ნაწილაკები კი — ძირითადად კომეტების დაშლით. მყარ კომპონენტებს (მცირე პლანეტების გამოკლებით) მეტეორულ ნივთიერებას უწოდებენ. დედამიწის ორბიტის ახლოს 1 *მმ*-ზე დიდ ნაწილაკებს შორის მანძილი საშუალოდ რამდენიმე *კმ*-ია, ასე რომ კოსმოსში ფრენისას მეტეორებთან შეხვედრის საშიშროება დიდი არ არის. 1 *მმ*-ზე უფრო დიდი ნაწილაკები 1 *მ*² ფართობს საშუალოდ რამდენიმე ათეულ წ-ში ერთხელ ეჯახებიან. პ. გ-ს იკვლევენ დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებზე, მთვარისა და პლანეტებისაკენ გაშვებულ კოსმ. ზონდებზე დადგმული აპარატურით, რ-იც ზომავს ნაწილაკთა განაწილებას (მასის, ენერგიისა და მუხტის მიხედვით), აგრეთვე მაგნ. ველის მახასიათებლებს. პ. გ-ს მყარი სხეულებისა და ნაწილაკების უმეტესობა თავმოყრილია *ეკლიპტიკის* სიბრტყეში. მზის სინათლის წნევის გავლენით მცირე ზომის ნაწილაკები მზეს შედარებით შორდება, რის გამოც მზესთან ახლოს პ. გ-ს მტვრის კომპონენტის წილი იზრდება. მტვრის ნაწილაკების მიერ გაბნეული მზის სინათლე ქმნის *ზოდიაქურ სინათლეს*. თუ ისინი დამუხტულია, მათზე მზის მიზიდულობის გარდა პლანეტათაშორისი მაგნ. ველიც მოქმედებს. ადრე ფიქრობდნენ რომ პ. გ. შეიცავდა აირებსაც, მაგრამ, როგორც შემდეგ გამოირკვა, მზის კორპუსკულური ნაკადები პლანეტათაშორისი სივრციდან გამოდევნიან აირებს. ეს ნაკადები მოიცავს იონებს და ელექტრონებს და ქმნის ე. წ. *მზისიერ ქარს*. დედამიწის ორბიტის მიდამოებში მისი სიმკვრივე 5—10 ნაწილაკია 1 *სმ*³-ში, სიჩქარე კი 300—600 *კმ/წმ*. მზეზე ამოფრქვევების დროს კი მზის ზედაპირის ლოკალური უბნებიდან გამოიტყორცნება დიდი სიმკვრივის ჩქარი (2000 *კმ/წმ*) კორპუსკულური ნაკადები (200 *იონი/სმ*³), რ-ებიც მიმართულია პ. გ-ს მაგნ. ველის ძალწირების გასწვრივ. დედამიწის ზედაპირს პ. გ-ს გავლენისაგან იცავს დედამიწის ატმოსფერო და მაგნ. ველი.

*ლიტ*.: Космонавтика. Маленькая энциклопедия, М., 1968.

*თ. მეგრელიშვილი.*

**პლანეტარიუმი** (გვიანდ. ლათ. planetarium<planeta—პლანეტა). 1. ვარსკვლავიერი ცის, მზის, მთვარის, პლანეტების ნახევარსფეროს ფორმის ეკრანზე დასაპროექციებელი აპარატი. მისი საშუალებით იქმნება ხელოვნური ცის ილუზია. პირველი ოპტ. პ. 1924 დააპროექტა გერმ. ინჟინერმა ვ. ბაუერსფელდმა და პირველად დაამზადა „კარლ ცაისის" ფირმის (გერმანია) ოპტ. ქ-ნამ. ამჟამად „კარლ ცაისი" (გდრ) უშვებს 3 სახის პ-ს: „ცაისის დიდ პლანეტარიუმს", „სპაისმასტერს" კოსმ. გაფრენების დემონსტრირებისათვის და „ცაისის მცირე პლანეტარიუმს". პ-ები გამოშვებული აგრეთვე აშშ-ში (ფირმა Spitz), იაპონიასა (Goto) და გფრ-ში (Zeiss).

დიდი პ-ის საშუალებით გუმბათზე (ეკრანზე) მიიღება 6,5 ვარსკვლავიერ სიდიდემდე ყველა ვარსკვლავისა და 5 პლანეტის გამოსახულება. 100-ზე მეტი საპროექციო ფანარისა და ელექტროძრავების საშუალებით შეიძლება ციური მოვლენების ჩვენება იმ სახით, როგორითაც ჩანს დედამიწის ნებისმიერი ადგილიდან.

2. სამეცნ.-საგანმან. დაწესებულება, სადაც იკითხება სამეცნ.-პოპულარული ლექციები პ-ის აპარატის დემონსტრირებასთან ერთად.

პირველი პ. დაიდგა მიუნხენში 1925. სსრკ-ში იგი პირველად მოსკოვში გაიხსნა 1929 წ. 5 ნოემბ. 1984 მონაცემებით სსრკ-ში მუშაობს 72 სტაციონარული პ. საქართველოში (თბილ. უნ-ტში, 1948) დაიდგა „მცირე პ." ამჟამად პ-ები დადგმულია აგრეთვე თბილ. პიონერთა სასახლეში, მთაწმინდის კულტურისა და დასვენების პარკსა და ბათუმში.

სსრკ-ში მოსკოვის გარდა „დიდი პ." დადგმულია აგრეთვე ვოლგოგრადში (იგი „კარლ ცაისის" ფირმამ საჩუქრად გადასცა სტალინგრადს), ლენინგრადში, რიგაში, მალე ამუშავდება ბაქოში, დუშანბესა და კიევში.

პ-ის დიდი აპარატები აქვს შემდეგ სახელმწიფოებს: ჩრდ. ამერიკის ქვეყნებს. 29, სამხრ. ამერიკას—15, ევროპას (სსრკ-ის გამოკლებით) — 24, აზიას — 17, აფრიკას — 3, ავსტრალიას — 1 (1984).



პლაკოდერმები. ჯავშნიანი თევზი Plourdosteus.

**პლანეტარული გადაცემა,** ბრუნვითი მოძრაობის გადასაცემი ცილინდრული ან კონუსური კბილათვლებიანი მექანიზმი. პ. გ-ის შედგენილობაში შედის მოძრავი წევრი, სატარი, რ-იც Г, T ან ⊢-ებრი ღერძია (ზოგჯერ სატარის მოვალეობას შეიძლება ასრულებდეს მექანიზმის კორპუსი). მასზე აწყობილია სატელიტები, ცენტრ. კბილანები, რ-თა ღერძები ემთხვევა სატარის ღერძს. პ. გ-ში ერთ-ერთი ცენტრ. კბილანა უძრავია (მზიურა). სატელიტები ბრუნავს თავისი ღერძის ირგვლივ და ამავე დროს ცენტრ. კბილანების გარშემო შემოგორდება. სატელიტების რიცხვი დამოკიდებულია მექანიზმში მათ განლაგებაზე, მაგრამ დატვირთვის თანაბრად განაწილებისათვის უმჯობესია 3 სატელიტი (ნახ. 1, ა).

პ. გ-ის გადაცემის ფარდობა აღინიშნება $U$-თი ორმაგი ინდექსით. ქვედა ინდექსი აღნიშნავს გაწილული წევრების კუთხურ სიჩქარეებს, ზედა მიუთითებს იმაზე, თუ რომელი წევრია უძრავი, როცა პ. გ-ში წამყვანია ცენტრ. კბილა თვალი და ამყოლია სატარი. გადაცემის ფარდობა განისაზღვრება ფორმულით: $U_{ალ}=1-U$; თუ წამყვანია სატარი და ამყოლი კბილა თვალი, მაშინ $U_{ალ}=\frac{1}{1-U}$, სადაც $U$ ჩვეულებრივი გადაცემის ფარდობაა ცენტრ. კბილა თვლიდან უძრავ ცენტრ. კბილა თვლამდე ნიშნის ზუსტი დაცვით. თუ ჩვეულებრივ კბილა გადაცემაში წამყვანი და ამყოლი კბილა თვლების ბრუნვის მიმართულება ერთნაირია, $U$ დადებითია, თუ სხვადასხვაა — უარყოფითი. ამრიგად, ნახ 1, ა-თვის

$$U^{4}_{კ}=1-U_{1-4}=1-(-U_{1-4})=1+\frac{z_2}{z_1}\cdot\frac{z_4}{z_3}$$

სადაც $z_1$ და $z_4$ ცენტრ. კბილა თვლების კბილთა რიცხვებია, $z_2$ და $z_3$ სატელიტების კბილთა რიცხვები. ასეთ პ. გ-ს აქვს მაღალი მქკ, მაგრამ დიდი გადაცემის ფარდობის მიღება შეუძლებელია. ერთრიგა პ. გ-ში (ნახ. 1, ა) $U\leqslant12$; ორრიგაში (ნახ. 1, ბ) ჩვეულებრივ $U\leqslant15$. დიდი გადაცემის ფარდობის მისაღებად რამდენიმე ერთრიგა პ. გ-ს თანამიმდევრობით აერთებენ.

ნახ. 2, ა-ზე მოცემულია პ. გ., რ-საც აქვს გარე მოდების ცილინდრული კბილა თვლები. ასეთი მექანიზმის $U^{4}_{1ს}=\frac{1}{1-U_{1-4}}=\frac{1}{1-\frac{z_2}{z_1}\cdot\frac{z_4}{z_3}}$, სადაც $U$ გადაცემის ფარდობაა და იგი დადებითია. ასეთი პ. გ. დიდი გადაცემის ფარდობის მიღების საშუალებას იძლევა, მაგრამ აქვს მცირე მქკ. ნახ. 2, ბ-ზე მოცემულია კონუსური კბილათვლებიანი პ. გ., რ-ის გადაცემის ფარდობა

$$U^{4}_{1ს}=\frac{1}{1-U_{1-4}}=\frac{1}{1-\left(-\frac{z_4}{z_1}\right)}=\frac{1}{1-(-1)}=$$



პლანერი. ნახ. 1. კ. არცეულოვის კონსტრუქციის პლანერი ა-5. 1923.



პლანერი. ნახ. 2. ბ. კარველისის კონსტრუქციის პლანერი ბგ—7 „ლეტუვა". 1972.



თბილისის პლანეტარიუმის საერთო ხედი (თბილისის კულტურისა და დასვენების ცენტრალური პარკი).



პლანარული ტექნოლოგია. პლანარული ტრანზისტორის დამზადების სტადიები: ა — საწყისი ფირფიტა; ბ — პირველი დაჟანგვის მერე; გ — პირველი ფოტოლითოგრაფიული დამუშავების შემდეგ; დ — ბაზური არის შექმნისა და მეორე დაჟანგვის შემდეგ; ე — მეორე ფოტოლითოგრაფიული დამუშავების შემდეგ; ვ — ემიტერული არის შექმნისა და მესამე დაჟანგვის შემდეგ; ზ — მესამე ფოტოლითოგრაფიული დამუშავების შემდეგ; თ — მოლითონების შემდეგ; 1 — n ტიპის ელექტროგამტარობის საწყისი Si 2 — შესანიღბი $SiO_2$-ის აფსკი; — 3 ბაზური არე; 4 — ემიტერული არე; 5 — ლითონის აფსკი (კონტაქტები).

პლანეტარული გადაცემა. ნახ. 1. პლანეტარული გადაცემა შიგა მოდების ცილინდრული კბილა თვლებით: ა—ერთრიგა; ბ—ორრიგა; $Z_1$ და $Z_4$—ცენტრალური კბილა თვლები; $Z_2$ და $Z_3$—სატელიტები; ს — სატარი.

პლანეტარული გადაცემა. ნახ. 2. ა — პლანეტარული გადაცემა გარე მოდების ცილინდრული კბილა თვლებით (ერთრიგა); ბ—კონუსური კბილა თვლებით; $Z_1$ და $Z_4$—ცენტრალური კბილა თვლები; $Z_2$ და $Z_3$—სატელიტები.


ნახ. 1.

ნახ. 2.

$=\frac{1}{2}$, ხოლო $U_{1ს}^{4}=1-U_{1-4}=1-(-1)=2$, სადაც $U$ გადაცემის ფარდობა უარყოფითია.

სხვადასხვა დანიშნულების, მოწყობილობისა და მახასიათებლების პ. გ-ებს იყენებენ რედუქტორებში კომპაქტური თანაღერძული კონსტრუქციებისა და დიდი გადაცემის ფარდობების მისაღებად, აგრეთვე გადაცემათა კოლოფებში, რევერსიულ მექანიზმებსა და ჩართვის მექანიზმებში მუხრუჭებითა და ფრიქციული ქუროებით მოხერხებული მართვისათვის და სხვ. ცნობილია პ. გ., რ-იც უზრუნველყოფს გადაცემის ფარდობას $2\cdot10^6$-მდე. *კ. ნუცუბიძე.*

**პლანეტები** [გვიანდ. ლათ. planeta (მხ. რ.) <ბერძნ. astēr planētēs — მოხეტიალე ვარსკვლავი], მზის ირგვლივ მოძრავი, მზის არეკვლილი სინათლით მნათი ცის სხეულები. პ-ის ზომები და მასები რამდენიმე რიგით ნაკლებია მზისაზე. ჯერ კიდევ უხსოვარ დროში ადამიანმა ცაზე დიდი სიკაშკაშისა და ხილული მოძრაობის თავისებურებათა მიხედვით გამოყო შვიდი მნათობი: მზე, მთვარე, მერკური, ვენერა, მარსი, იუპიტერი და სატურნი. ძველად მიაჩნდათ, რომ ყველა ეს მნათობი დედამიწის ირგვლივ მოიქცევა. მხოლოდ XVI ს-ში ნ. კოპერნიკმა დაასაბუთა, რომ დედამიწის ირგვლივ მხოლოდ მთვარე მოძრაობს, სხვა პ. და დედამიწა კი მზის ირგვლივ მოძრაობენ. მზე პ-ის სისტემის, ანუ *მზის სისტემის*, ცენტრ. სხეულია. თვით მზე ვარსკვლავია, ანათებს საკუთარი სინათლით და არა არეკვლილით, როგორც პ. მთვარე ჩვენი პლანეტის — დედამიწის — თანამგზავრად გამოცხადდა. ასე ჩამოყალიბდა სამყაროს ჰელიოცენტრული სისტემა. შემდგომში, ტელესკოპური ასტრონომიის ხანაში, აღმოჩნდა კიდევ სამი პლანეტა: *ურანი* (1781; აღმოაჩინა უ. ჰერშელმა), *ნეპტუნი* (1846; ჯ. ადამსი, უ. ლევერიე, ი. გალე), *პლუტონი* (1930; პ. ლოუელი, კ. ტომბო). XIX და XX სს-ში აღმოჩენილია აგრეთვე ორი ათასზე მეტი *მცირე ცთომილი* (ასტეროიდები ანუ პლანეტოიდები), რ-თა ზომებია რამდენიმე ასეულიდან 1 *კმ*-მდე და უფრო ნაკლებიც. ისინი მოძრაობენ მზის ირგვლივ უმთავრესად მარსისა და იუპიტერის ორბიტებს შორის. ზემოთ პ. ჩამოთვლილია მზიდან მათი დაშორების ზრდის რიგით. მერკურს, ვენერას, დედამიწასა და მარსს უწოდებენ დედამიწის ჯგუფის პ-ს, რადგანაც მათ აქვთ შესადარი ზომები და სიმკვრივეები. იუპიტერი და მისი მომდევნო პ. (პლუტონის გამორიცხვით) გაცილებით უფრო დიდი ზომის სხეულებია და მათ გიგანტი პ. ეწოდება. პ-ის პირველი ჯგუფის თანამგზავრთა რაოდენობა მცირეა (მერკური და ვენერა მოკლებულია თანამგზავრებს, დედამიწას ახლავს 1 თანამგზავრი, მარსს—2), გიგანტი პ-ის გარშემო კი მრავალი თანამგზავრია (იუპიტერისა და სატურნის ირგვლივ დღეისათვის ცნობილია 16-16 თანამგზავრი).

პ-ს და მზეს შორის მოქმედებს ურთიერთმიზიდულობა, რ-იც ნიუტონის მიზიდულობის კანონით აღიწერება. პ. მზის გარშემო მოიქცევა ელიფსურ ორბიტებზე, *კეპლერის კანონების* მიხედვით. ნიუტონის და კეპლერის კანონების საფუძველზე დამუშავებული მათ. მეთოდების გამოყენებით ხერხდება პ-ის მდებარეობათა წინასწარ გამოთვლა დიდი სიზუსტით. იმავე მეთოდების საფუძველზე ასრულებენ გამოთვლებს, რ-ებიც აუცილებელია დედამიწის ხელოვნური თანამგზავრებისა და კოსმ. ხომალდების გასაშვებად წინასწარ დაგეგმილი ტრაექტორიების გასწვრივ.

პ-ის ზ ო გ ა დ ი დ ა ხ ა ს ი ა თ ე ბ ა. ცაზე პ. ვარსკვლავებივით გამოიყურებიან, თუმცა დაკვირვებული თვალი შენიშნავს, რომ მათი ნათება უფრო მშვიდია; ისინი ვარსკვლავებზე ნაკლებად ციმციმებენ. მცირე ტელესკოპითაც შეიძლება გავარჩიოთ პ-ის ბადროები (უმძლავრეს ტელესკოპებშიაც კი ვარსკვლავი თვალისათვის მნათ წერტილად რჩება). იუპიტერის ბადრო პირველად (1609) გ. გალილეიმ დაინახა თავისი მარტივი, მცირე ჭოგრის მეშვეობით. ვენერა და მერკური იცვლიან ფაზებს (*მთვარის ფაზების* მსგავსად). პ-ის კუთხური სიდიდე იცვლება იმის მიხედვით, თუ როგორია მზის, დედამიწისა და პ-ის ურთიერთმდებარეობა. უდიდესი პ-ის იუპიტერის ბადროს კუთხური სიდიდე საშუალოდ 40″-ია, ვენერას ბადროს მაქს. კუთხური სიდიდე (უმცირესი დაშორების პირობებში) კი 60″. პ-ის მანძილები გამოითვლება *ცის მექანიკის* მეთოდებით ან განისაზღვრება რადიოლოკაციის მეშვეობით. პ-ის მასას განსაზღვრავენ იმ კანონზომიერებათა ანალიზის საფუძველზე, რ-ებიც ახასიათებენ პ-ის ირგლივ მსრბოლი ბუნებრივი ან ხელოვნური თანამგზავრის მოძრაობას, მისი ორბიტის ელემენტებსა და მათ ცვლილებებს. იმ პ-ის მასას, რ-საც თანამგზავრი არ ახლავს, განსაზღვრავენ გრავიტაციულ შეშფოთებათა ანალიზით, რ-ებსაც იწვევს პ. თავის ახლოს გამავალ კომეტაზე ან რომელიმე ხელოვნურ კოსმ. სხეულზე. მასისა და რადიუსის მიხედვით გამოითვლება პლანეტის საშ. სიმკვრივე, მის ზედაპირზე სიმძიმის ძალის აჩქარების მნიშვნელობა და კრიზისული ანუ *კოსმოსური სიჩქარე*, რ-საც უნდა მიაღწიოს რომელიმე სხეულმა პ-ის ზედაპირთან იმისათვის, რომ გაიჭრას კოსმოსურ სივრცეში. თითქმის თითოეული პ. ბრუნავს თავისი ღერძის ირგლივ დას-იდან აღმ-ით (ისევე, როგორც მზე) და გარემოექცევა მზეს იმავე მიმართულებით — დას-იდან აღმ-კენ. ყველა პ. და მათი ორბიტები თითქმის ერთ სიბრტყეშია; პლანეტური სისტემა „ბრტყელი სისტემაა“. პ-ის გეომ., მექან. და ფიზ. მახასიათებლები იხ. ცხრილებში.

პ-ის ზ ე დ ა პ ი რ ი, მ ა თ ი ბ რ უ ნ ვ ა. მძლავრ ტელესკოპებში შედარებით კარგად მოჩანს მკვრივ ატმოსფეროს მოკლებული პ-ის (მერკური, მარსი) ზედაპირზე არსებული დეტალები. განსაკუთრებით კარგად და წვრილად ეს დეტალები ჩანს პ-ის მახლობელ სივრცეში გაშვებული კოსმ. აპარატებიდან გადმოცემულ ტელესურათებსა და ფოტოებზე. მაგ., მერკურზე — კრატერები, ბორცვები და მთები; მარსზე — ამომშრალი მდინარეებისა და მათი შენაკადების კალაპოტები და სხვა დეტალები. თუმცა პ. ვენერას ზედაპირი დაფარულია სქელი ატმ. ღრუბლებით, მაინც მოხერხდა მისი ზედაპირის ლოდებით დაფარული ნაწილის ფოტოგრაფირება ვენერაზე დაშვებული საბჭ. ავტომ. სადგურის მეშვეობით. ზედაპირის დეტალების ხილულ მოძრაობაზე სათანადოდ ხანგრძლივი დაკვირვების საფუძველზე განისაზღვრება ღერძის ირგვლივ მარსის ბრუნვის პერიოდი, რ-იც ახლოს აღმოჩნდა დედამიწის ბრუნვის პერიოდთან, ანუ ვარსკვლავიერი დღე-ღამის ხანგრძლივობასთან. ვენერას ბრუნვა ღერძის ირგვლივ რადიოლოკაციით იქნა გამოკვლეული და აღმოჩნდა მისი ანომალია: სხვა ცთომილებისაგან განსხვავებით ვენერა ბრუნავს აღმ-იდან დას-კენ. ამავე დროს ბრუნვის პერიოდი მეტად ხანგრძლივია: 243 დღ-ღ.

პ-ი ს ა ტ მ ო ს ფ ე რ ო ე ბ ი. პ-ის ატმოსფეროს პარამეტრები, კერძოდ, განვრცობა, სიმკვრივე, ან ოპტ. სისქე, განისაზღვრება მის ხილულ ბრწყინვალებასა და ალბედოზე დაკვირვებათა საფუძველზე და სინათლის გაბნევის თეორიის დებულებათა გამოყენებით. მერკურისა და მარსის

პლანეტები


ვენერას ზედაპირი, სადგურ „ვენერა-9“ დასაშვები აპარატის დაჯდომის ადგილზე.


ვენერას ღრუბლები (გადაღებულია ამერიკული კოსმოსური აპარატით „მარინერ—10“).

ცხრ. 1. დიდი ცთომილების გეომეტრიული და მექანიკური მახასიათებლები
(1980 წლის მონაცემების მიხედვით)

| ცთომილი | ცთომილის ეკვატორული დიამეტრი | | ცთომილის კუთხური ეკვატორული დიამეტრი — უდიდესი და უმცირესი — რკალის სეკუნდებით | ცთომილის შეკუმშულობა | ცთომილის მოცულობა დედამიწის მოცულობის ერთეულებით | ცთომილის მასა დედამიწის მასის ერთეულებით | ცთომილის საშუალო სიმკვრივე (გ/სმ³) | სიმძიმის ძალის აჩქარება ცთომილის ზედაპირზე, დედამიწის ერთეულებით | განთავისუფლების სიჩქარე ცთომილის ზედაპირზე, კმ/წმ-ით | საშუალო მანძილი მზიდან ა. ე-ით | მზის ირგვლივ ცთომილის მიმოქცევის პერიოდი |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | კმ-ით | დედამიწის დიამეტრის ერთეულებით | | | | | | | | | |
| მერკური | 4865 | 0,38 | 4,7—12,9 | 0,0 | 0,055 | 0,055 | 5,52 | 0,38 | 4,3 | 0,387 | 88 დღ-ღ |
| ვენერა | 12105 | 0,95 | 9,9—65,2 | 0,0 | 0,861 | 0,815 | 5,22 | 0,90 | 10,3 | 0,723 | 224,7 „ |
| დედამიწა | 12756 | 1,00 | — | 1 : 298,2 | 1,000 | 1,000 | 5,517 | 1,00 | 11,2 | 1,000 | 365,3 „ |
| მარსი | 6800 | 0,53 | 3,5—25,5 | 1 : 190 | 0,150 | 0,107 | 3,97 | 0,38 | 5,0 | 1,524 | 1,881 წ |
| იუპიტერი | 141700 | 11,11 | 30,5—50,1 | 1 : 15,3 | 1344,8 | 317,82 | 1,30 | 2,35 | 57,5 | 5,203 | 11,862 „ |
| სატურნი | 120200 | 9,41 | 14,7—20,7 | 1 : 10,2 | 770 | 95,28 | 0,68 | 0,92 | 37 | 9,539 | 29,458 „ |
| ურანი | 50700 | 3,98 | 3,4—4,3 | 1 : 33 | 61 | 14,56 | 1,32 | 0,92 | 22 | 19,19 | 84,015 „ |
| ნეპტუნი | 49500 | 3,88 | 2,2—2,4 | 1:60 | 57 | 17,28 | 1,84 | 1,15 | 23 | 30,06 | 164,79 „ |
| პლუტონი | 3000[1] | 0,23[1] | 0,08—0,13[1] | — | 0,01[1] | 0,0024[1] | 1[1] | 0,045[1] | 0,8[1] | 39,75[2] | 250,6[2] „ |

1. მიახლოებითი მნიშვნელობა. 2. დროის მიხედვით ძლიერ იცვლება.



ვ. *პეროვი* „სამიკიტნო საგუშაგოსთან“. **1868.** ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი.



სტ. კ. პეტროვ-ვოდკინი „წითელი ცხენის პანაობა“. 1912. ტრე-ტიაკოვის გალერეა, მოსკოვი.

ცხრ. 2. დიდი ცთომილების ფიზიკური მახასიათებლები
(1980 წლის მონაცემების მიხედვით)

| ცთომილი | ვარსკვლავთ მიმართ ცთომილის ღერძის ირგვლივ ბრუნვის პერიოდი | ცთომილის ეკვატორის სიბრტყის დახრა ორბიტის სიბრტყისადმი | მზის მუდმივა ცთომილისათვის | | მზისგან მიღებული განათებულობა ატმოსფეროს საზღვარზე ფოტებით. | ცთომილის ბრწყინვალება საშუალო ოპოზიციის დროს ვარსკვლავიერი სიდიდეებით | სფერული ალბედო (ვიზუალური) | წონასწორული ტემპერატურა, °C | საშუალო გაზომილი ტემპერატურა, °C | ცთომილის ბრუნვის ღერძის ჩრდილოეთი ბოლოს კოორდინატები (1950.0) | | თანამგზავრთა რაოდენობა |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| | | | მვტ/სმ² | დედამიწისათვის მზის მუდმივას ერთეულებით | | | | | | პირდაპირი აღვლენა | დახრილობა | |
| მერკური | 58, 65 დღ-ღ | 0[03] | 910 | 6,7 | 90,1 | −0,3−+0,6[5] | 0,07 | +230° | +340°[9] | 254° | +70° | 0 |
| ვენერა | 243,0 „ | 178 | 261 | 1,9 | 25,8 | −0,07[6] | 0,76 | −44 | +480[10] | 273,0 | +66,0 | 0 |
| დედამიწა | 23 სთ 56 წთ 4,1 წმ | 23,5 | 136[4] | 1,0 | 13,5 | −3,87[7] | 0,39 | −23 | +12 | — | +90 | 1 |
| მარსი | 24 სთ 37 წთ 22,7 წმ | 25,2 | 59 | 0,43 | 5,8 | −2,01 | 0,16 | −57 | −53 | 317,32 | +52,68 | 2 |
| იუპიტერი | I[1] 9 სთ 50 წთ 30,0 წმ<br>II[2] 9 სთ 55 წთ 40, 6 წმ | 3,1 | 5,0 | 0,037 | 0,50 | −2,55 | 0,67 | −160 | −145[11] | 268,00 | +64,52 | 16[12] |
| სატურნი | I[1] 10 სთ 14 წთ<br>II[2] 10 სთ 40 წთ | 26,4 | 1,5 | 0,011 | 0,15 | +0,67[8] | 0,69 | −190 | −170[11] | 38,50 | +83,31 | 16[12] |
| ურანი | 10,8 სთ | 98 | 0,37 | 0,0027 | 0,037 | +5,52 | 0,93 | −210 | −210[11] | 76,76 | +14,92 | 5 |
| ნეპტუნი | 15,8 სთ | 29 | 0,15 | 0,0011 | 0,015 | +7,84 | 0,84 | −220 | −160 | 294,91 | +40,53 | 2 |
| პლუტონი | 6,39 სთ | ? | 0,08 | 0,0006 | 0,0085 | +14,9 | 0,1 | −230 | — | ? | ? | 1 |

1 I—ეკვატორზე; 2 II — საშუალო განედებზე; 3 — არასანდო მნიშვნელობა; 4—1,95 კალ/(სმ². წთ); 5—ელონგაციაში, მზიდან მან-; ძილზე დამოკიდებულებით; 6—ელონგაციაში. მაქსიმალური შესაძლო ბრწყინვალება—4,45;7—ხილული მზიდან; 8—სატურნის რგოლის მაქსიმალური გახსნისას ტოლია — 0.28;9— ცთომილის წერტილი, რომლისთვისაც მზე იმყოფება ზენიტში; 10—ზედაპირის ტემპერატურა; 11 — გაცილებით მაღალია რადიოდიაპაზონში; 12 — კოსმოსური ხომალდების მონაცემები.

ატმოსფეროს სიმკვრივე დედამიწასთან შედარებით სულ უმნიშვნელოა. იუპიტერისა და სხვა გიგანტი პ-ის ატმოსფეროები შეუდარებლად უფრო მკვრივია.

პ-ის ატმოსფეროების ქიმ. შედგენილობას იკვლევენ სპექტრული დაკვირვებით, პ-ის არეკვლილი სინათლის სპექტრში შთანთქმის მოლეკულური ზოლების ინტენსიურობის განსაზღვრის საფუძველზე. უკანასკნელ დროს იყენებენ უფრო უშუალო მეთოდს: პლანეტის ატმოსფეროში ჩაუშვებენ ხელოვნურ კოსმ. ზონდებს, რ-ებზეც მოთავსებულია ანალიზატორები. ამ მეთოდით შესწავლილ იქნა ვენერას ატმოსფეროს შედგენილობა მასში ჩაშვებული „ვენერას" სერიის საბჭ. აპარატებით. ვენერასა და მარსის ატმოსფეროში დიდად ჭარბობს ნახშირორჟანგი, გიგანტი პ-ის ატმოსფეროებში — მოლეკულური წყალბადი, $CH_4$ და $NH_2$. თუ მარსის ზედაპირზე ატმ. წნევა უმნიშვნელოა, ვენერას ზედაპირზე იგი ასამდე ატმოსფეროს აღწევს. ასევე დიდად მკვრივია გიგანტი პ-ის ატმოსფეროები.

პ-ის ტემპერატურა. რადიომეთოდებით ან ბოლომეტრების საშუალებით განისაზღვრება პ-ის მინ. ტემპ-რა იმ დაშვებაზე დაყრდნობით, რომ ისინი ისე გამოასხივებენ, როგორც აბსოლუტურად შავი სხეულები. რადიომეთოდები საშუალებას იძლევა განისაზღვროს პ-ის ატმოსფეროსა და მყარი ქერქის სხვადასხვა დონის ტემპ-რა. ვენერას ზედაპირის ტემპ-რა დაახლ. 500°C-ის ტოლი აღმოჩნდა. ასეთი მაღალი ტემპ-რა გაპირობებულია ე. წ. სათბურის ეფექტით, რ-იც იმაში მდგომარეობს, რომ ვენერას ატმოსფეროში ადვილად გადის მზის ოპტ. გამოსხივება, მაგრამ ამ გამოსხივებით გამთბარი ზედაპირიდან თვით ვენერას გრძელტალღოვან (თბურ) გამოსხივებას ატმოსფერო ადვილად აღარ ატარებს ზედაპირიდან გარე სამყაროს სივრცეში. აღნიშნულის გამო ატმოსფეროს მოკლებულ პ-ზე ტემპ-რა უფრო დაბალია (მზიდან მანძილთა სხვადასხვაობის გავლენის გათვალისწინებით), ტემპ-რის დღეღამური ცვლილების ამპლიტუდა კი უფრო დიდი. მარსის ეკვატორულ არეში მის ზაფხულის სეზონში დღის ტემპ-რა ნულს ზევით რამდენიმე ათეულ გრადუსს აღწევს, ღამით კი −60°C-მდე ეცემა.

ატმოსფეროს ქიმ. შედგენილობა და სიმკვრივე ტემპ-რულ პირობებთან ერთად განსაზღვრავს პ-ზე სიცოცხლის არსებობის შესაძლებლობას. მარსზე ნაკლებად ალბათურია სიცოცხლის არსებობა მის უმარტივეს ფორმებშიც კი. სხვა პ-ზე პირობები კიდევ უარესია.

პ-ის შიგა აგებულება. თანამედროვე მეცნიერებას მოეპოვება საშუალება დასაბუთებული წარმოდგენა იქონიოს პ-ის შიგა აგებულების საერთო სურათზე, მათი წიაღის ნივთიერების ბუნებასა და აგრეგატულ მდგომარეობაზე. ასეთი წარმოდგენა ემყარება პ-ის სიდიდის, მასის, ბრუნვის სიჩქარისა და ზოგი სხვა პარამეტრის ცოდნას, პ-ის თანამგზავრის (ბუნებრივი ან ხელოვნური) ორბიტის ელემენტების ცვლილებათა დაკვირვებას, თეორ.-მოსაზრებებს, მათ. და ცის მექან. მეთოდებით ჩატარებულ გამოთვლებს. მიჩნეულია, რომ მერკურს აქვს დიდი სიმკვრივის რკინოვანი ბირთვი, რ-იც პ-ის მასის 60%-ს მოიცავს. ვენერას უნდა ჰქონდეს ბირთვი, რკინით უფრო მდიდარი, ვიდრე დედამიწის ბირთვია. მარსის საშ. სიმკვრივე შედარებით ნაკლებია და თუ მას მაინც აქვს რკინის ბირთვი, იგი მცირე უნდა იყოს (არა უმეტეს რადიუსის 20—30%). გიგანტი პ-ის დაბალი საშ. სიმკვრივე და ატმოსფეროს ქიმ. შედგენილობა მათ ნივთიერებაში წყალბადისა და ჰელიუმის სიჭარბეზე მიგვითითებს, იუპიტერიდან გამომდინარე თბური ნაკადი კი იმის მაჩვენებელია, რომ მისი წიაღის ტემპ-რა მაღალია (20 ათ. გრადუსამდე). წიაღში უზარმაზარი წნევაა. იუპიტერს ახასიათებს ძლიერი მაგნ. ველი. სატურნის აგებულება ემსგავსება იუპიტერისას. ურანი და ნეპტუნი უფრო მდიდარია ჰელიუმით. მათი ტემპ-რა უფრო დაბალია; შესაძლოა მათ აქვთ ყინულისა და წყალბადის, ჟანგბადის, ნახშირორჟანგისა და სხვა ნივთიერებათა ნაერთებისაგან შემდგარი ბირთვები. პლუტონის შიგა ბუნების შესახებ არაფერია ცნობილი ან ნავარაუდევი.

პ-ის წარმოშობა და ევოლუცია. პ-ის წარმოშობის საკითხი ჯერ კიდევ საიდუმლოებითაა მოცული. არსებობს მხოლოდ ზოგიერთი მოსაზრების დასაბუთების ცდები, ჰიპოთეზები. ისინი ემყარება ფაქტებით გამართლებულ რწმენას, რომ მზე და პ. ერთიან პროცესში არიან წარმოშობილი. ამ დებულებაზე დაყრდნობით მუშავდებოდა მზის გარშემო პ-ის წარმოშობის მექანიზმები. წარუმატებლობა ამ საქმეში იმ გარემოებამ განაპირობა, რომ პ-ის წილად მოდის ბრუნვითი მომენტის 98%, მათი საერთო მასა კი მთელი მზის სისტემის მასის მხოლოდ 1/700 ნაწილს შეადგენს. ეს წინააღმდეგობაშია ცნობილ ფიზ. კანონზომიერებებთან. XX ს. შუა წლებში საბჭ. მეცნ. ო. *შმიდტმა* და მისმა მოწაფეებმა განავითარეს ჰიპოთეზა, რ-ის მიხედვით პლანეტური სისტემა წარმოიშვა უზარმაზარი მბრუნავი აირ-მტვრის ღრუბლების შიგნით ნივთიერების დიფერენციაციის პროცესში. თავდაპირველად ეს ღრუბელი ცივი იყო. მიმდინარეობდა აირის შეკავშირება მტვრის ნაწილაკებთან და მათი კონდენსაცია, რაც გამოჰყოფდა სითბოს პოტენციური ენერგიის შემცირების ხარჯზე. კონდენსირებული „ბელტები" თბებოდა, მათ შიგნით იწყებოდა ნივთიერების რადიოაქტიური დაშლა, რაც კიდევ უფრო უწყობდა ხელს ტემპ-რის ზრდას. ნივთიერება გადადიოდა პლასტ. და თხევად მდგომარეობაში, და მიმდინარეობდა ნივთიერების დიფერენციაცია: მძიმე ფრაქციები (მაგ., რკინა) ეშვებოდა პ-ის ჩანასახის („ბელტის") ცენტრისაკენ, მსუბუქი ზემოდან მოექცეოდა და ქმნიდა პ-ის ქერქს. აირი იმ ჩანასახებში, რ-ებიც მზესთან ახლოს იყო, ხურდებოდა და განიბნეოდა. ეს განსაკუთრებით ადვილად ხდებოდა მცირე ზომის და, მაშასადამე, მცირე მასის მქონე ჩანასახებიდან (მერკური, მარსი). ნათქვამი ეხება მსუბუქ აირებს, უმთავრესად წყალბადსა და ჰელიუმს, რ-თა მოლეკულების სითბურ მოძრაობათა სიჩქარე აღემატება აღნიშნული ჩანასახების ზედაპირზე კოსმ. სიჩქარეს. აზოტი, ჟანგბადი, ნახშირორჟანგი უფრო ძნელად შორდებოდნენ თავიანთ პროტოპლანეტებს და უხვად შედიოდნენ უკანასკნელთა აიროვან გარსში ანუ ატმოსფეროში. შემდგომში ატმოსფეროს შედგენილობა განიცდიდა რაოდენობრივ და თვისებრივ ცვლილებებს სხვადასხვა ფაქტორის ზეგავლენით. მ. შ. გარკვეულ როლს ასრულებდა ცოცხალი ორგანიზმების არსებობაც. სახელდობრ, ნახშირორჟანგით თავდაპირველად მდიდარ დედამიწის ატმოსფეროში უმარტივესი მიკროორგანიზმებისა და მცენარეულობის ფუნქციონირებისა და მზის ენერგეტიკული ზემოქმედების შედეგად ნახშირორჟანგა აირი დაიშალა ნახშირბადად და ჟანგბადად. გიგანტ პ-ს სხვა აირებთან ერთად მსუბუქი აირებიც შერჩა და მათი შედგენილობა უფრო დაემსგავსა მზისას.

ჩვენი პლანეტური სისტემა ერთადერთი არ უნდა იყოს სამყაროში; თუნდაც ჩვენს გალაქტიკაში. მაგრამ ჯერ არ მოგვეპოვება სხვა პლანეტური სისტემების არსებობის პირდაპირი დამამტკიცებელი საბუთი, თუმცა ზოგი მათგანის არსებობა მინიშნებულია.

*ლიტ.*: ხარაძე ე., ასტრონომიის საფუძვლები, [ტ.] 2, თბ., 1974; Левин Б. Ю., Происхождение Земли и планет, 4 изд.,

М., 1964; Мартынов Д. Я., Планеты. Решенные и нерешенные проблемы, М., 1970; Мороз В. И., Физика планет, М., 1967; Сафронов В. С., Эволюция допланетного облака и образование Земли и планет, М., 1969; Шаронов В. В., Природа планет, М., 1958.

*ე. ხარაძე.*

**პლანეტის გავლა მზის დისკოზე,** ასტრონომიული მოვლენა, რ-იც შეიმჩნევა მზესთან მერკურისა და ვენერას ქვედა შეერთების ზოგიერთ შემთხვევაში (იხ. *კონფიგურაციები* ასტრონომიაში). ამ დროს მზის ბრწყინვალე დისკოს გადაკვეთს პლანეტის გამოსახულება, რ-საც მზის ფონზე მცირე შავი წრის სახე აქვს. *ეკლიპტიკისადმი* ორბიტების დახრის გამო პლანეტა მხოლოდ მაშინ გაივლის მზის დისკოზე, როცა ქვედა შეერთება ორბიტის კვანძების ახლოსაა. მერკურის გავლა ხდება 13—7—9,5—3,5—9,5—3,5 *წ* ინტერვალებით (გრძელდება არაუმეტეს 8 *სთ*. უახლოესი გავლა მოხდება 1986 წ. ნოემბ., შემდეგი — 1993 ნოემბ. და 2003 მაისში), ვენერასი კი 8—105,5—8 — 121,5 *წ* ინტერვალებით (გრძელდება 6,5 *სთ*-მდე, უახლოესი გავლა — 8. VI. 2004 და 6. VI. 2012). ვენერას გავლას *მზის პარალაქსის* გასაზომადაც აკვირდებოდნენ.

მ. პლანკი.

**პლანეტის თანამგზავრი,** *მზის სისტემის* წევრი, რ-იც მოძრაობს პლანეტის ირგვლივ მისი მიზიდულობის ძალის გავლენით. ამჟამად ცნობილია 43 პ. თ. დედამიწას გააჩნია ერთი თანამგზავრი — მთვარე, მარსს — 2, იუპიტერს — 16, სატურნს—16, ურანს — 5, ნეპტუნს — 2, პლუტონს — 1. გარდა ამისა, პ. თ-ებს შეიძლება მივაკუთვნოთ აგრეთვე სატურნის, ურანისა და იუპიტერის რგოლებიც. თანამგზავრები მოძრაობენ ელიფსურისაგან მცირედ განსხვავებულ ორბიტებზე. ამ განსხვავების მიზეზია შეშფოთებები, რ-საც იწვევს მზე, პლანეტის არასფერულობა, აგრეთვე პ. თ-ების ურთიერთმიზიდვა. პ. თ-ების უმრავლესობა მოძრაობს პლანეტების გარემოქცევის მიმართულებით, შებრუნებულად მოძრაობს იუპიტერის ოთხი და სატურნის ერთი ყველაზე შორეული თანამგზავრი, ურანის ხუთივე თანამგზავრი და ნეპტუნის თანამგზავრი ტრიტონი. აღსანიშნავია, რომ მარსის თანამგზავრი ფობოსი მარსის ცაზე დას-იდან ამოდის და აღმ-ით ჩადის. ნეპტუნის თანამგზავრი ნერეიდა ძლიერ გაწელილ ორბიტაზე მოძრაობს. ზოგიერთი თანამგზავრის (იო, ტიტანი) გარშემო აღმოჩენილია ატმოსფერო.

პ. თ-თა სახელწოდებები ძირითადად აღებულია ანტ. მითოლოგიიდან. პ. თ-ებს მიკუთვნებული აქვს რიგითი ნომრები. ცხრილში მოცემულია ძირითადი ცნობები პ. თ-ებზე (ცხრილში შეტანილი არ არის უკანასკნელ წლებში აღმოჩენილი პ. თ-ები, ვინაიდან მათი გეომ. და ფიზ. პარამეტრები ჯერ საიმედოდ არ არის დადგენილი).

| პლანეტა | თანამგზავრი | საშ. მანძილი პლანეტიდან, ათ. კმ | გარემოქცევის სიდერული პერიოდი, დღ-ღ | ექსცენტრისიტეტი | ორბიტის დახრა პლანეტის ორბიტის მიმართ | დიამეტრი, კმ | აღმოჩენის წელი |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| დედამიწა | მთვარე | 384 | 27,3 | 0,05 | 5° | 3474 | — |
| მარსი | I ფობოსი | 9 | 0,3 | 0,02 | 25 | 24 | 1877 |
| | II დეიმოსი | 24 | 1,3 | 0,00 | 24 | 13 | 1877 |
| იუპიტერი | V ამალთეა | 181 | 0,5 | 0,00 | 3 | 240 | 1892 |
| | I იო | 422 | 1,8 | 0,00 | 3 | 3640 | 1610 |
| | II ევროპა | 671 | 3,6 | 0,00 | 3 | 3130 | 1610 |
| | III განიმედე | 1070 | 7,2 | 0,00 | 3 | 5280 | 1610 |
| | IV კალისტო | 1880 | 16,7 | 0,01 | 3 | 4840 | 1610 |
| | XIII ლედა | 11100 | 240 | 0,15 | 27 | 8 | 1974 |
| | VI ჰიმალია | 11470 | 251 | 0,16 | 29 | 120 | 1904 |
| | X ლისითეა | 11530 | 253 | 0,13 | 28 | 20 | 1938 |
| | VII ელარა | 11740 | 260 | 0,21 | 28 | 40 | 1905 |
| | XII ანანკე | 21200 | 631 | 0,17 | 148 | 20 | 1951 |
| | XI კარმე | 22350 | 692 | 0,21 | 163 | 24 | 1938 |
| | VIII პაციფე | 23300 | 735 | 0,38 | 148 | 40 | 1908 |
| | IX სინოპე | 23700 | 758 | 0,28 | 156 | 22 | 1914 |
| სატურნი | X იანუსი | 158 | 0,7 | 0,00 | 27 | 350 | 1966 |
| | I მიმასი | 185 | 0,9 | 0,02 | 27 | 520 | 1789 |
| | II ენკელადე | 238 | 1,4 | 0,00 | 27 | 600 | 1789 |
| | III თეტიდა | 295 | 1,9 | 0,00 | 27 | 1200 | 1684 |
| | IV დიონე | 378 | 2,7 | 0,00 | 27 | 1300 | 1684 |
| | V რეა | 527 | 4,5 | 0,00 | 27 | 1800 | 1672 |
| | VI ტიტანი | 1220 | 15,9 | 0,03 | 26 | 5000 | 1655 |
| | VII ჰიპერიონი | 1480 | 21,3 | 0,10 | 26 | 400 | 1848 |
| | VIII იაფეტი | 3560 | 79,3 | 0,03 | 16 | 1200 | 1671 |
| | IX ფება | 12950 | 550,4 | 0,17 | 174 | 300 | 1898 |
| ურანი | V მირანდა | 130 | 1,4 | 0,01 | 98 | 500 | 1948 |
| | I არიელი | 192 | 2,5 | 0,01 | 98 | 1330 | 1851 |
| | II უმბრიელი | 267 | 4,1 | 0,00 | 98 | 880 | 1851 |
| | III ტიტანია | 439 | 8,7 | 0,00 | 98 | 1600 | 1787 |
| | IV ობერონი | 587 | 13,5 | 0,00 | 98 | 1460 | 1787 |
| ნეპტუნი | I ტრიტონი | 353 | 5,9 | 0,00 | 140 | 4000 | 1846 |
| | II ნერეიდა | 5570 | 360 | 0,75 | 5 | 300 | 1949 |
| პლუტონი | ქარონი | 18 | 6,4 | 0,0 | 90 | 1000 | 1978 |

**პლანეტოგრაფიული კოორდინატები,** რიცხვთა წყვილი, რ-იც განსაზღვრავს პლანეტის ზედაპირზე წერტილის მდებარეობას. ესენია პლანეტოგრაფიული განედი და გრძედი. განედი, კუთხე პლანეტის ეკვატორის სიბრტყესა და აღებულ წერტილში ზედაპირის ნორმალს შორის, აითვლება ეკვატორიდან პოლუსებისაკენ მერიდიანის გასწვრივ 0°-იდან ±90°-მდე. დადებითად ჩრდ. განედი ითვლება, უარყოფითად — სამხრ. განედი. გრძედი, ორწახნაგა კუთხე პლანეტის ნულოვანი მერიდიანისა და აღებულ წერტილზე გამავალი მერიდიანის სიბრტყეებს შორის, აითვლება პლანეტის დღეღამური ბრუნვის საწინააღმდეგო მიმართულებით 0°-იდან 360°-მდე. ნულოვან მერიდიანს ყოველი პლანეტისათვის აფიქსირებენ მის ბადროზე მკაფიოდ გამოხატული რაიმე წერტილის (დეტალის) მეშვეობით.

**პლანეტოლოგია.** იხ. *პლანეტათმცოდნეობა*.

**პლანეტსახის ნისლეული,** გავარვარებული აირის ფართოდ განვრცობილი გარსით მოცული უკიდურესად ცხელი ვარსკვლავი. შეუიარაღებელი თვალით არ ჩანს. ტელესკოპში მოჩანს მრგვალი ან ოდნავ წაგრძელებული ფორმის მცირე კუთხური ზომის ნათელი ლაქის სახით, რ-იც გარეგნულად პლანეტას წააგავს. იხ. *გალაქტიკური ნისლეულები*.

**პლანიმეტრი** (ლათ. planum — სწორი ადგილი, სიბრტყე და ...*მეტრი*), არასწორი ფორმის ბრტყელი ფიგურების ფართობის დიდი სიზუსტით განმსაზღვრელი მათემატიკური საზომი ხელსაწყო. პ-ის შემომვლები ბერკეტის ერთ ბოლოზე (ნახ.) დამაგრებულია ფიგურის კონტურის შემოსავლები წკირი, მეორე კი მოძრაობს ე. წ. მიმმართველის გასწვრივ. განასხვავებენ წრფივ, პოლარულ და რადიალურ პ-ებს, რ-ებშიც მიმმართველებია (შესაბამისად) წრფე, წრეხაზი და წერტილი. პირველ ორი სახის პ-ებს იყენებენ ბრტყელი ფიგურების ფართობის განსასაზღვრავად, აგრეთვე $\oint y dx$ სახის ინტეგრალების გასაანგარიშებლად, მესამე სახისას კი $\int_{\psi_0}^{\psi} r d\psi$ სახის ინტეგრალების მოსაძებნად, თუ ფუნქცია მოცემულია პოლარული კოორდინატების მეშვეობით.



პლანიმეტრი. პოლარული პლანიმეტრი: O—პოლუსი; OB—პოლარული ბერკეტი; A — შემომვლები წკირი; AB—შემომვლები ბერკეტი; T—ურიკა; R—მაინტეგრირებელი გორგოლაჭი; M—საანგარიშო მექანიზმი.

**პლანიმეტრია** (ლათ. planum—სიბრტყე და ... *მეტრია*), ელემენტარული *გეომეტრიის* ნაწილი, რ-იც სწავლობს სიბრტყეზე მდებარე ფიგურების თვისებებს. პ-ის შინაარსი და მისი გადმოცემის საშუალება პირველად დაადგინა მათემატიკოსმა *ევკლიდემ* ძვ. წ. III ს-ში. იხ. *ევკლიდეს „საწყისები“*.

**პლანკი** (Planck) მაქს კარლ ერნსტ ლუდვიგ (23. IV. 1858, კილი, — 4. X. 1947, გეტინგენი), გერმანელი ფიზიკოსთეორეტიკოსი, კვანტური ფიზიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. დაიბადა იურისტის ოჯახში. სწავლობდა მიუნხენისა (1874—77) და ბერლინის (1877—78) უნ-ტებში. ისმენდა ჰ. *ჰელმჰოლცის*, გ. *კირხჰოფის* ლექციებს. მიუნხენის უნ-ტის პრივატ-დოცენტი (1880), კილისა (1885) და ბერლინის (1889) უნ-ტების პროფესორი. ბერლინის მეცნ. აკად წევრი (1894, 1912—43 მისი მუდმივი მდივანი). იმპ. ვილჰელმის საზ-ბის (1948-იდან მ. პლანკის საზ-ბა) პრეზიდენტი. რ. *კლაუზიუსის* შრომების გავლენით პ. სტუდენტობაშივე იყო გატაცებული თერმოდინამიკით. მისი ადრინდ. გამოკვლევები ეძღვნება ენტროპიისა და შეუქცევობის ცნებების დაზუსტებას, თერმოდინ. მეორე საწყისის დასაბუთებას (სადოქტორო დისერტაცია, 1879). დიდი მნიშვნელობა ჰქონდა პ-ის შრომებს გამოსხივების თერმოდინ. თეორიის საკითხებზე; მან დაადგინა აბსოლუტურად შავი სხეულის ელექტრომაგნ. გამოსხივების სპექტრში ენერგიის განაწილების ნახევრად ემპირი-

ული ფორმულა (*გამოსხივების პლანკის კანონი*). 1900 წ. 14 დეკ. მან მოახდინა ამ ფორმულის გამოყვანის დემონსტრირება იმ დაშვების საფუძველზე, რომ ოსცილატორის ენერგია $h\nu$ სიდიდის მთელჯერადია, სადაც $\nu$ არის გამოსხივების სიხშირე, ხოლო $h$ — ახ. უნივერს. მუდმივა, რ-საც პ-მა, ქმედების ელემენტარული კვანტი უწოდა (*პლანკის მუდმივა*). პ. ამაოდ ცდილობდა $h$ კლასიკური წარმოდგენების ჩარჩოში მოეთავსებინა. ამ სიდიდის შემოღებამ დასაბამი მისცა ფიზიკაში ახ. (კვანტური ფიზ.)ეპოქის დასაწყისს. პ-ის მეცნ. მემკვიდრეობაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია მის მონოგრაფიებს თეორ. ფიზ. ძირითად დარგებში. პ. იყო პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1913), სსრკ მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1926), ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1926). ნობელის პრემიის ლაურეატი (1918).

*თხზ.*: Physikalische Abhandlungen und Vorträge, Bd 1—3, Braunschweig, 1958; Введение в теоретическую физику, 2 изд., т. 1—5, М.—Л., 1932—35; Единство физической картины мира. Сб. статей, М., 1966; Принцип сохранения энергии, М.—Л., 1938; Теория теплового излучения, Л.—М., 1935; Термодинамика, Л.—М., 1925.

*ლიტ.*: Макс Планк. Сборник к столетию со дня рождения. 1858—1958, М., 1958.

**პლანკის მუდმივა,** ქ მ ე დ ე ბ ი ს კ ვ ა ნ ტ ი, ფუნდამენტური ფიზიკური მუდმივა; განსაზღვრავს იმ ფიზ. მოვლენათა ფართო წრეს, რ-თათვისაც არსებითია ქმედების დისკრეტულობა. ამ მოვლენებს შეისწავლის *კვანტური მექანიკა*. შემოიღო მ. *პლანკმა* (1900) აბსოლუტურად შავი სხეულის გამოსხივების სპექტრში ენერგიის განაწილების კანონის დადგენისას (იხ. *გამოსხივების პლანკის კანონი*). აღნიშნავენ $h$-ით. პ. მ-ის ყველაზე ზუსტი მნიშვნელობა მიღებულია *ჯოზეფსონის ეფექტის* საფუძველზე. $h = (6,626176 \pm \pm 0,000036) \cdot 10^{-34}$ *ჯ. წმ* $= (6,626176 \pm \pm 0,000036) \cdot 10^{-27}$ *ერგ.წმ* (1977-თვის). ხშირად სარგებლობენ მუდმივათი $\hbar = h/2\pi = (1,0545887 \pm 0,0000057) \cdot 10^{-27}$ *ერგ.წმ*, რ-საც აგრეთვე პ. მ-ს უწოდებენ.

**პლანტაგენეტები,** პ ლ ა ნ ტ ა ჯ ე ნ ე ტ ე ბ ი (Plantagenets), ა ნ ჟ უ ს დ ი ნ ა ს ტ ი ა, ინგლისის სამეფო დინასტია 1154—1399. დამაარსებელია ჰენრი II პ., ანჟუს გრაფი (სახელწ. „პ." წარმოდგა ჰენრი II-ის მამის, ანჟუს გრაფის ჟოფრუა ლამაზის, ზედმეტი სახელიდან, რ-იც თავის ჩაჩქანზე ამაგრებდა ხოლმე კურდღლის ცოცხას — ლათ. planta genista — ტოტს). ჰენრი II და მისი უახლოესი მემკვიდრეები ინგლისის გარდა უზარმაზარ მიწებს ფლობდნენ საფრანგეთში, რ-თა უმეტესი ნაწილი მათ XIII ს. დამდეგს დაკარგეს. პ-ის დინასტიის წარმომადგენლები იყვნენ: ჰენრი II (1154—1189), *რიჩარდ I* ლომგული (1189—1199), *ჯონ უმიწაწყლო* (1199—1216), ჰენრი III (1216-1272), ედუარდ I (1272—1307), ედუარდ II (1307—1327), ედუარდ III (1327—1377), რიჩარდ II (1377—1399). ამ უკანასკნელის გადაყენების შემდეგ ინგლ. ტახტზე პ-ის გვერდითი შტოს წარმომადგენლები — ლანკასტერები (1399—1461) და *იორკები* (1461—85) ავიდნენ.

**პლანტაჟი** (ფრანგ. plantage < ლათ. planto — ვრგავ), ნიადაგის ღრმა დამუშავება ბაღის, ვენახის, ტყის კულტურებისა და სხვ. გასაშენებლად, აგრეთვე ზოგიერთი მელიორაციული ღონისძიების ჩატარების მიზნით. წინათ პ-ს ხელით ატარებდნენ, ნიადაგს ბარავდნენ ორ-სამპირად 50—75 *სმ* სიღრმეზე, რასაც ნიადაგის გადაბრუნება ერქვა. ამჟამად პ. ტარდება საპლანტაჟო გუთნით (იმავე სიღრმეზე). ბელტის გადაბრუნების დროს ნიადაგის ჰუმუსოვანი ფენა ვერტიკალურად ნაწილდება და ერევა ქვემო, ნაკლებნაყოფიერ ფენას, ამიტომ, პლანტაჟირებულ ნიადაგში უხვად შეაქვთ ორგ. და მინერ. სასუქები — კირი ან თაბაშირი. ზოგჯერ, როცა ნიადაგის ქვედა ფენა მეტად დაბალნაყოფიერია, იყენებენ წინმხვნელიან ან ორკორპუსიან საპლანტაჟო გუთანს, რ-ის ორმაგი კორპუსი სხვადასხვა დონეზეა განლაგებული. იხმარება აგრეთვე ნიადაგსაღრმავებელი ან ამოკვეთილკორპუსიანი გუთნები. ასეთი დამუშავების დროს ნიადაგის ღრმა, ნაკლებნაყოფიერი ფენა ამოუბრუნებლად, ადგილზევე ფხვიერდება. მელიორ. მიზნით ნიადაგის პლანტაჟირება სპეც. ორ- ან სამსართულიანი გუთნით ხდება. *შ. ჭანიშვილი.*

**პლანტაცია** (ლათ. plantatio — მცენარის დარგვა), 1. მსხვილი სამიწათმოქმედო მეურნეობა კაპიტალისტურ ქვეყნებში. 2. მიწის დიდი ნაკვეთი, სადაც მოჰყავთ სპეც. სას.-სამ. კულტურები (ჩაი, თამბაქო, ბამბა, ციტრუსები და ა. შ.).

**პლანტაციური მეურნეობა,** კაპიტალისტური ქვეყნების მსხვილი სამიწათმოქმედო მეურნეობა, სადაც უპირატესად მოჰყავთ ტროპიკული და სუბტროპიკული მიწათმოქმედების ტექ. და სამომხმარებლო კულტურები (შაქრის ლერწამი, ყავა, კაკაო, ჩაი, ბრინჯი, ანანასი, თამბაქო და სხვ.). წარმოიშვა ე. წ. *კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების* ეპოქაში ევრ. ქვეყნების მიერ დაპყრობილ კოლონიებში. პირველი პლანტაციები გააშენეს ესპანელებმა XVI ს. დასაწყისში კ. ესპანიოლაზე (ახლანდ. ჰაიტი). XVI—XVII სს-ში პლანტაციური სისტემა გავრცელდა ბრაზილიაში, მექსიკასა და სხვ. ქვეყნებში. ამ ეტაპზე პ. მ. მონათმფლობელურ სისტემას ემყარებოდა და ექსპლუატაციის მტაცებლური მეთოდებით გამოირჩეოდა. პ. მ-ის განვითარებას ხელი შეუწყო მონებით ვაჭრობის სწრაფმა ზრდამ (იხ. *მონობა*). პ. მ-ის აღმავლობის პერიოდია XIX ს. I ნახ., როცა პლანტაციური სისტემის ცენტრად იქცა აშშ. XIX ს. ნახევრიდან იწყება პ. მ-ის მონათმფლობელური სისტემის ღრმა და ხანგრძლივი კრიზისი, რის შედეგად ყოფილი მონათმფლობელური პ. მ-ის ადგილზე ჩნდება მსხვილი ლატიფუნდიები. XIX ს. დასასრ. კოლონ. და დამოკიდებული ქვეყნების პ. მ. მონოპოლ. კაპიტალის ინტერესის სფეროდ იქცა. აზიისა და ლათ. ამერ. ქვეყნებში განვითარდა პლანტაციები. პ. მ. ინტენსიურად ვითარდება აფრ. ქვეყნებში. იაფი სამუშაო ძალა და ექსპლუატაციის კაპიტალისტურამდელი მეთოდების გამოყენების შესაძლებლობა (მუშების იძულებითი შეგროვება, *პეონაჟი* და სხვ.) უზრუნველყოფდა მონოპოლიებისათვის სასურველ მოგებას.

პ. მ-ის სოც.-ეკონ. საფუძველი შეირყა კოლონ. სისტემის კრიზისსა და დაშლასთან ერთად.

**პლანულა** (გვიანდ. ლათ. planula < ლათ. planus — ბრტყელი), *ნაწლავღრუიანთა* განვითარების ერთ-ერთი სტადია. აქვთ ოვალური, წაგრძელებული ან ჭიისებრი სხეული, რ-იც, შედგება 2 შრისაგან: *ექტოდერმა*, წარმოდგენილი შოლტიანი უჯრედებით, რ-თა შორის განლაგებულია ეპითელურ-კუნთოვანი, ნერვული და მსუსხავი უჯრედები და *ენტოდერმა*, რ-იც შემოსაზღვრავს ნაწლავის ღრუს. პ. ჯერ წყალში ცურავს, შემდეგ ფსკერს ემაგრება და გადადის *პოლიპის* სტადიაში. *ი. ქორქია.*

**პლანქტონი** (< ბერძნ. planktos — მოხეტიალე), იმ ორგანიზმების ერთობლიობა, რ-ებიც ზღვისა და კონტინენტური წყალსატევების წყლის სისქეში ცხოვრობენ და პასიურად გადაადგილდებიან დინების გავლენით. პ-ს შეადგენენ როგორც მცენარეები (ფ ი ტ ო პ ლ ა ნ ქ ტ ო ნ ი), ისე ცხოველები (ზ ო ო პ ლ ა ნ ქ ტ ო ნ ი). პლანქტონური ორგანიზმების ზომა რამდენიმე *მკმ*-იდან რამდენიმე *მ*-ს აღწევს, რის მიხედვითაც პ. იყოფა ჯგუფებად: ნ ა ნ ო პ ლ ა ნ ქ ტ ო ნ ი — ბაქტერიები, პატარ-პატარა ერთუჯრედიანი წყალმცენარეები, რ-თა ზომა ათეულ *მკ*-ს არ აღემატება; მ ი კ რ ო პ ლ ა ნ ქ ტ ო ნ ი — წყალმცენარეთა უმრავლესობა, უმარტივესები, ციბრუტელები, პატარ-პატარა კიბოსნაირები (ათეული და ასეული *მმ*); მ ე ზ ო პ ლ ა ნ ქ ტ ო ნ ი — ნიჩაბფეხიანები, ულვაშტოტიანი კიბოები და სხვა ცხოველები, რ-თა ზომაც 1 *სმ* აღწევს; მ ა კ რ ო პ ლ ა ნ ქ ტ ო ნ ი — უმაღლესი კიბოები, მედუზა, გარნელი და სხვა, შედარებით დიდი ზომის ცხოველები, რ-თა სიდიდე რამდენიმე *სმ*-იდან 1 *მ* აღწევს; მ ე გ ა ლ ო პ ლ ა ნ ქ ტ ო ნ ი — ზღვის დიდტანიანი ცხოველები (რამდენიმე *მ*-იდან ათეულ *მ*-მდე). ფიტოპლანქტონური ორგანიზმები სახლდებიან ზედაპირულად, ძირითადად 50—100 *მ*-მდე, ხოლო ბაქტერიები და ზოოპლანქტონი — წყლის მთელ სისქეში. ფიტოპლანქტონური ორგანიზმები წყალსატევებში ორგ. ნივთიერებების ძირითადი პროდუცენტებია. წყალსატევების სანაპირო ზოლში ორგ. ნივთიერება პროდუცირდება ფსკერზე მცხოვრები წყალმცენარეებით (ფიტობენთოსი). ფიტოპლანქტონით იკვებებიან წვრილი პლანქტონური ცხოველები, ამდენად, იქ, სადაც ფიტოპლანქტონი მაღალ განვითარებას აღწევს, შესაბამისად იზრდება ზოოპლანქტონისა და *ნექტონის* რაოდენობაც. ფიტოპლანქტონის განვითარება დამოკიდებულია აგრეთვე განათების ინტენსივობაზე, რაც ცივ და ზომიერ წყლებში განაპირობებს პ-ის სეზონურ განვითარებას. ტროპ. წყალსატევებში პ-ის რაოდენობა წლის განმავლობაში შედარებით თანაბარია. ფიტოპლანქტონის ინტენს. განვითარება იწვევს წყალსატევის ე. წ. „აყვავებას", რ-ის დროსაც წყლის შეფერილობა იცვლება და გამჭვირვალობა მცირდება. პ-ის ბიომასა ცვალებადობს სხვადასხვა წყალსატევსა და მათ უბნებში და აგრეთვე წლის სხვადასხვა სეზონში. მსოფლიო ოკეანეში პ-ის წლიური პროდუქცია 550 მლრდ. *ტ*-მდე აღწევს, რაც თითქმის 10-ჯერ აღემატება ოკეანის მთელი ცხოველთა სამყაროს ჯამურ პროდუქციას. ბევრ პლანქტონურ ორგანიზმს ბიოლუმინესცენციის უნარი აქვს, ზოგს იყენებენ წყალსატევების გაჭუჭყიანების ხარისხის დასადგენად. პ. მრავალი სარეწაო ცხოველის კვების წყაროა. სარეწაო პლანქტონური ორგანიზმები ხშირად ქმნიან უზარმაზარ გროვებს, მაგ., 15 *კგ*-მდე 1 *მ*$^3$ წყალში (ანტარქტიდა).

საქართვ. ბუნებრივ და ხელოვნურ წყალსატევებს შორის პ-ით შედარებით მდიდარია ფარავნის, საღამოს, ჯანდარის, ინკითისა და სხვ. ტბები. რაც შეეხება მდინარეებს, ჩქარი დინების გამო ისინი მეტად ღარიბია პ-ით.

*ლიტ.*: Б о г о р о в В. Г., Продуктивность океана, წგ.: Основные проблемы океанологии, М., 1968; З е н к е в и ч Л. А., Фауна и биологическая продуктивность моря, т. 1—2, М., 1947—51; К и с е л е в И. А., Планктон морей и континентальных водоемов, т. 1, Л., 1969. *ვ. მაჭარაშვილი.*




პლანქტონი: 1—გოგირდბაქტერია; 2—აზოტბაქტერია; 3,4—წყალმცენარეები (პედიასტრუმი, ცერატიუმი); 5— ციბრუტელები; 6—ულვაშტოტიანები, 7—ნიჩაბფეხიანები

**პლაჟი** (ფრანგ. plage — ზღვის დამრეცი ნაპირი), ზღვის სანაპირო ზოლი, რ-იც აგებულია ზვირთცემის ნაკადის მოქმედების ზონაში დაგროვილი ნატანი მასალით. განასხვავებენ კენჭიან, ხრეშიან, ქვიშიან, ნიჟარიან პ-ებს. პ. წარმოადგენს ზვირთცემისაგან ნაპირის დაცვის ბუნებრივ საშუალებას. მორფოლოგიურად განარჩევენ სრული და არასრული პროფილის პ-ს. პირველს დამრეცი ზეინულის ფორმა აქვს, მეორე წარმოადგენს ზღვისკენ დახრილ ნატანის გროვას, რ-ის ზურგი ნაპირის ბექს ებჯინება. ზვირთცემის პირდაპირი და უკუდინების სიჩქარეთა განსხვავების გამო პ-ზე ხდება ნატანი მასალის დახარისხება სიდიდისა და სიმკვრივის მიხედვით. გარკვეულ ხელსაყრელ პირობებში პ-ზე წარმოიქმნება სასარგებლო წია-

ნახ. 1. თვითდიფუზური პლასტიკურობა: I — ვაკანსიებიანი კრისტალი σ ძაბვის მოქმედების პირველ მომენტში (წვრილი ისრებით ნაჩვენებია ატომთა გადანაცვლების მიმართულებები); II—დეფორმაცია, რომელსაც იწვევს ძაბვის გავლენით წარმოქმნილი ვაკანსიების ნაკადი; III — დეფორმირებული კრისტალი.




პლასტიკურობა ნახ. 2. სხვადასხვა სორტის ატომებისაგან შედგენილ კრისტალში (ნახ. ა ამოსავალი კრისტალია, მინარევის ატომები აღნიშნულია შავი წერტილებით), რომელიც მოთავსებულია ძაბვათა ერთგვაროვან ველში, ხდება ატომთა ფარდობითი განლაგების ორიენტაციული მოწესრიგება (ნახ. ბ, დ), რის შედეგადაც კრისტალი იძენს მოწესრიგებულობის ხარისხზე დამოკიდებულ რომელიღაც დეფორმაციას. ძაბვის მოხსნის შემდეგ მოწესრიგებული მდგომარეობა შეიძლება არახელსაყრელი იყოს. იგი რაღაცა დროის განმავლობაში ინახება, რადგან მოუწესრიგებელ მდგომარეობაში დაბრუნება მიმდინარეობს დიფუზური გადახტომების სიჩქარით. თუ კრისტალში შექმნილია ძაბვათა არაერთგვაროვანი ველი, მაშინ მინარევის დიდი რადიუსის ატომები და კვანძთშორისი ატომები (ნახ. გ, ე) გადადიან მესრის გაჭიმულ არეებში, მცირე რადიუსის ატომები კი—შეკუმშულ არეებში, აღიძვრება კონცენტრაციათა არაერთგვაროვანი განაწილება, რომელიც ამოსავალი არაერთგაროვანი დეფორმაციის მასტაბილიზებელია.

ღისეულის ქვიშრობული საბადოები. სოლარიუმებისა და აერარიუმებით მოწყობილ პ-ებს იყენებენ მკურნალობისათვის.

**პლასკეტი** (Plaskett) ჯონ სტენლი (17. XI. 1865, ჰიქსონი, ვუდსტოკის ახლოს,— 17. X. 1941, ესკუაიმოლტი), კანადელი ასტრონომი. 1905—17 მუშაობდა ოტავის ობსერვატორიაში. 1917—34 იყო თავისი ინიციატივით აშენებული ობსერვ. დირექტორი ქ. ვიქტორიაში. მუშაობდა ასტროსპექტროსკოპიაში; საზღვრავდა ვარსკვლავთა სხივურ სიჩქარეებს და იკვლევდა გალაქტიკის ბრუნვას.

**პლასტი,** ქალაქი რსფსრ ჩელიაბინსკის ოლქში. მდებარეობს სამხრ. ურალის აღმ. კალთაზე, რკინიგზის სადგ. ნიჟნეუველსკაიიდან 40 *კმ*. იღებენ ოქროს. პ-ის მახლობლად მარმარილოს საბადოებია.

**პლასტიდები** [ბერძნ. plastides (მრ. რ.) — შემქმნელი, წარმომქმნელი <plastos—გამოძერწილი], მცენარეულ უჯრედში პიგმენტის შემცველი ორგანოიდები. გვხვდება 3 ტიპის პ.: მწვანე ქ ლ ო რ ო პ ლ ა ს ტ ე ბ ი (ქპ), უფერული ლ ე ი კ ო პ ლ ა ს ტ ე ბ ი (ლპ) და სხვადასხვა ფერის ქ რ ო მ ო პ ლ ა ს ტ ე ბ ი (ქრ). ქპ —4—6 *მკმ* დიამეტრის მომრგვალო ან ოვალური სხეულებია. შეიცავს 50% ცილას, 35% ლიპიდებსა და 7% პიგმენტებს, აგრეთვე დეზოქსირიბონუკლეინისა და რიბონუკლეინის მჟავების მცირე რაოდენობას. ნუკლეინის მჟავების შემცველობის გამო ქპ ხასიათდება გარკვეული გენეტ. ავტონომიურობით. ქპ-ის პიგმენტებია მწვანე ქლოროფილი, *a* და *b* მოწითალო-ნარინჯისფერი კაროტინი და ყვითელი ქსანტოფილი. ელექტრონული მიკროსკოპის საშუალებით დადგენილია, რომ ჩამოყალიბებული ქპ შეიცავს: ა) ორმაგ ლიპოპროტეიდულ მემბრანას, რ-ითაც გარშემორტყმულია ქპ და გამოყოფილია ციტოპლაზმისაგან, ბ) ცილოვან სტრომას (მატრიქსს), რ-შიც ჩაძირულია ქპ-ის სტრუქტურული ელემენტები, გ) სტრომის ტილაკოიდებს (გრანთაშორისი ლამელები), დ) გრანის ტილაკოიდებს (ტილაკოიდები ცილოვან-ლიპიდური მემბრანის პატარა ბრტყელი ნაწილებია). მცირე ზომის ტილაკოიდები შეკრებილია დასტებად და ქმნის გრანებს, ხოლო შედარებით დიდი ზომისა განლაგებულია სტრომაში გრანებს შორის. ტილაკოიდებში თავმოყრილია ქპ-ის პიგმენტური აპარატი. ქსანტოფილები გვხვდება სტრომაშიც. ქლოროფილები ძირითადად გრანის ტილაკოიდებს შორის მდებარეობს. ქპ-ის ფუნქციაა ფოტოსინთეზი. მისი სინათლესთან დაკავშირებული რეაქციები (სინათლის კვანტის შთანთქმა და გარდაქმნა ქიმ. ბმების ენერგიად) მიმდინარეობს ტილაკოიდებში, ხოლო ბიოქიმ. რეაქციები — მატრიქსში. ტილაკოიდები და მატრიქსი მდიდარია ფერმენტებით, რ-ებიც შეადგენს ქლოროპლასტის მთელი ცილების 25%-ს. ქპ-ის ნორმალური სტრუქტურა ყალიბდება მხოლოდ სინათლეზე.

ლპ უფერული სხეულაკებია, მრგვალი ან ოდნავ წაგრძელებული. გვხვდება მცენარის ყველა ცოცხალ უჯრედებში. ლპ-ში მარტივი ორგ. ნივთიერებებიდან სინთეზირდება უფრო რთული ნივთიერებები — სახამებელი, ზოგჯერ ცილები და ცხიმები, რ-ებიც მარაგად გადაიდება გორგლების, ფესვების, ფესურებისა და თესლის სამარაგო ქსოვილებში. დაგროვილი ნივთიერებების ბუნების მიხედვით ლპ იყოფა ამილოპლასტებად, ელეოპლასტებად და პროტეინოპლასტებად.

ქრ-ს მომრგვალო, არასწორი მრავალკუთხედის და ზოგჯერ ნემსისებური ფორმაც აქვს. შეიცავს კაროტინოიდებს და ყვითლად ან ნარინჯისფრად ფერავს შემოდგომის ფოთლებს, მკვახე ან მწიფე ნაყოფს.

პ-ის ყველა ტიპს აქვს ერთიდან მეორეში გადასვლის უნარი. ლპ შეიძლება გარდაიქმნეს ქპ-ად (კარტოფილის გორგლების გამწვანება სინათლეზე), შემოდგომაზე ქპ კარგავენ ქლოროფილს და გარდაიქმნებიან ქრ-ად. ქრ-იც გარდაიქმნება ქპ-ად (სტაფილოს ძირხვენას თავის გამწვანება სინათლეზე).

ყველა პ. ვითარდება ე. წ. ინიციალური ნაწილაკისაგან — ბირთვის მემბრანისაგან წარმოქმნილი მცირე ზომის ბუშტუკისებური წარმონაქმნისაგან, რ-იც ჯერ პროპლასტიდად გარდაიქმნება, შემდეგ — შესაბამის პ-ად.

წყალმცენარეთა უმეტესობაში პ. წარმოდგენილია ერთი ან რამდენიმე ქრომატოფორით.

*ლიტ*.: Рубин Б. А., Курс физиологии растений, 4 изд., М., 1976; Рубин Б. А., Гавриленко В. Ф., Биохимия и физиология фотосинтеза, М., 1977; Тарчевский И. А., Основы фотосинтеза, М., 1977.
*ნ. ნემსაძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 193.

**პლასტიკატი,** *პოლივინილქლორიდის* საფუძველზე დამზადებული ელასტიკური მასალა. სხვადასხვაფრად შეღებილ ან გამჭვირვალე პ-ს უშვებენ ლენტების, აფსკების, ფურცლებისა და სხვ. სახით. პ. ნაკეთობად გადამუშავდება ექსტრუზიით, გლინვითა და კალანდვრით, წნევის ქვეშ ჩამოსხმით. პ-ს ახასიათებს ყინვამედეგობა — 60°C-მდე, ატმოსფერო-, ბენზო-, ზეთ- და ცეცხლმედეგობა, სითხის არაგამტარობა; ფართოდ იყენებენ მავთულებისა და კაბელების საიზოლაციოდ, ელასტიკური შლანგების, ფარდების, ფეხსაცმელებისა და სხვ. დასამზადებლად.

**პლასტიკები,** იგივეა, რაც *პლასტიკური მასები.*

**პლასტიკური, მასები,** პ ლ ა ს ტ მ ა ს ე ბ ი, პ ლ ა ს ტ ი კ ე ბ ი, ბუნებრივ ან სინთეზურ მაღალმოლეკულურ ნაერთთა საფუძველზე დამზადებული მასალები. იმ მაღალმოლეკულური ანუ პოლიმერული ნაერთის ბუნების მიხედვით, რ-ისაგანაც ან რ-ის საფუძველზედაც მზადდება პ. მ., შეიძლება გამოვყოთ მათი ორი ძირითადი ტიპი: თ ე რ მ ო პ ლ ა ს ტ ი კ უ რ ი (თერმოპლასტები) და თ ე რ მ ო რ ე ა ქ ტ ი უ ლ ი (რეაქტოპლასტები). თერმოპლასტებს ახასიათებს მრავალჯერადი გარბილება და გამყარება (გათბობისა და გაცივების შედეგად). ამ ტიპის პ. მ. ან მათი შექმნის საფუძვლად გამოყენებული პოლიმერი შედგენილია ხაზობრივი ან ოდნავ განტოტვილი მაკრომოლეკულებისაგან (პოლივინილქლორიდი, პოლიეთილენი, პოლიპროპილენი). თერმოპლასტების პლასტიკურობისა და დენადობის გასაძლიერებლად, რაც საჭიროა ნაწარმის ფორმირების დროს, უმატებენ *პლასტიფიკატორებს*. მათი დამატებით იზრდება აგრეთვე ყინვაგამძლეობისა და დრეკადობის უნარი. პლასტიფიკატორებად ხმარობენ მაღალი დუღილის წერტილის მქონე ნეიტრალურ ქიმ. ნაერთებს. თვისებათა გაუმჯობესების მიზნით უმატებენ აგრეთვე სტაბილიზატორებს.

რიგი თერმოპლასტებისა იხმარება მეტად მსუბუქი, ფოროვანი მასალის, ე. წ. *ქაფპლასტების* დასამზადებლად. ამ შემთხვევაში ასეთ პ. მ-ს ცივად შეურევენ ისეთ ქიმ. ნაერთებს, რ-ებიც შედარებით დაბალ ტემპ-რაზე გახურებისას მთლიანად იშლებიან. ამის შედეგად თერმოპლასტები ქაფდება და გაცივების შემდეგ ინარჩუნებს აფუებული მასალის გამყარებულ ფორმას. მიღებული მასალა საწყის მოცულობაზე რამდენჯერმე უფრო მეტია და თანაც საკმაოდ მაგარი. მას ახასიათებს კარგი თბო- და ელექტროსაიზოლაციო თვისებები, აგრეთვე სახ. მეურნეობაში ხმარებულ ყველა მასალაზე უფრო დაბალი სიმკვრივე (0,02—0,8 *გ/სმ*$^3$). ამის გამო ასეთ მასალას ფართოდ იყენებენ მშენებლობის სხვადასხვა დარგში.

თერმოპლასტებს აქვს ნაკლიც. მათი ლღობის ტემპ-რა უმეტესად 60—100°C-ია, რაც ტექ. ზოგიერთი დარგისათვის მიუღებელია.

რეაქტოპლასტები გადამუშავების პროცესში განიცდის შეუქცევ გამყარებას და კარგავს ლხობის უნარს. ეს ხდება იმის გამო, რომ რეაქტოპლასტები ნაწარმად გადამუშავებამდე შედგება შედარებით ნაკლები მოლეკულური მასის მქონე ნაერთებისაგან (ოლიგომერებისაგან) და გათბობით გადამუშავების დროს ეს ოლიგომერები ქიმიურად უერთდებიან ერთმანეთს, წარმოქმნიან სივრცითი (სამგანზომილებიანი) სტრუქტურის მქონე პოლიმერს. მიღებული ნაწარმი ხასიათდება მეტწილად დიდი მექან. სიმტკიცით, მაღალი თბომედეგობით (350—400°C-მდე) და საკმაოდ კარგი ელექტროსაიზოლაციო თვისებებით.

რეაქტოპლასტებს ხშირად იყენებენ ე. წ. შევსებულ მდგომარეობაში. ამ შემთხვევაში მათ უმატებენ შემვსებს (ხის ფქვილი, აზბესტი, მინის ბოჭკო, კირქვა), რ-იც ანიჭებს მექან. სიმტკიცესა და თბომედეგობას.

თერმოპლასტებს შორის ამჟამად ყველაზე მეტად იყენებენ ისეთი პოლიმერებისაგან დამზადებულ პ. მ-ს, როგორიც არის *პოლიეთილენი, პოლივინილქლორიდი* და *პოლისტიროლი.* მათი მიღებისა და გადამუშავების ტექნოლოგია შედარებით მარტივი და კარგად დამუშავებულია, ნედლეულის ბაზაც არ წარმოადგენს პრობლემას. მათ საფუძველზე დამზადებული პ. მ. ფართოდ არის გამოყენებული სახ. მეურნ. მრავალ დარგში. როცა საჭიროა უფრო მაღალი თბომედეგობის მქონე თერმოპლასტ. მასალის გამოყენება, მაშინ ხმარობენ პოლიკარბონატების საფუძველზე დამზადებულ პ. მ-ს, ამ შემთხვევაში შეიძლება გამოყენებულ იქნეს აგრეთვე პოლიამიდები, პოლიაკრილატები და სხვ. აღსანიშნავია აგრეთვე ამ ტიპის პ. მ-იდან ფთოროპლასტი, რ-იც ხასიათდება განსაკუთრებით დიდი მექან. სიმტკიცითა და მეტად დიდი ქიმ. მდგრადობით.

პ. მ-ის წარმოება სსრკ-ში სწრაფად იზრდება. 1940 დამზადებული იყო 24000 *ტ*, 1960 — 312000 *ტ*, ხოლო 1973 — 2300 000 *ტ*. უფრო და უფრო მეტად იყენებენ პ. მ-ს მშენებლობაში, რაც განპირობებულია პოლიმერების არა მარტო უნიკალური ფიზ.-მექან. თვისებებით, არამედ მათი ძვირფასი არქიტ.-სამშენებლო მახასიათებლებითაც. პ. მ-ს ერთ-ერთი წამყვანი ადგილი უკავია მანქანათმშენებლობაში. იგი აიაფებს პროდუქციას, ამცირებს მანქანების მასას, ზრდის მათ ხანგამძლეობას. მათგან ამზადებენ გემის კორპუსის კონსტრუქციებს (უმთავრესად მინაპლასტიკებისაგან), გემის მექანიზმებისა და ხელსაწყოების დეტალებს, კაბინებს, ძარებსა და დიდგაბარიტიან დეტალებს; იყენებენ აგრეთვე, ავტომობილის სალონის შიგა მოპირკეთე-

ბისათვის. უდიდესი მნიშვნელობა აქვს პ. მ-ს ელექტროტექნიკაში (ხმარობენ ელექტროსაიზოლაციოდ), სოფ. მეურნეობაში (იყენებენ სპეც. ნაგებობების ასაშენებლად, პროდუქციის შესანახად და სხვ.) და სამედ. მრეწველობაში (მისგან ამზადებენ სამარჯვებს, სპეც. ჭურჭელს, პროთეზებსა და მისთ.).

*ლიტ.*: Энциклопедия полимеров, т. 1—2, М., 1972—74.

**პლასტიკური ქირურგია,** *ქირურგიის* ნაწილი, რ-ის მიზანია ოპერაციული გზით რაიმე ორგანოს ან ქსოვილის ფორმისა და ფუნქციის აღდგენა. იხ. აგრეთვე *კოსმეტიკა*.

**პლასტიკური ხელოვნებაა,** ს ი ვ რ ც ი თ ი  ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა, ხელოვნების სხვადასხვა დარგის გამაერთიანებელი ცნება. პ. ხ-ის სტილს მასალა განსაზღვრავს. პ. ხ. არის სახვითი და არასახვითი. სახვით პ. ხ-ს განეკუთვნება *ფერწერა*, *გრაფიკა*, *ფოტოხელოვნება*; არასახვითს — *არქიტექტურა*, *დეკორატიულ-გამოყენებითი ხელოვნება* და *მხატვრული კონსტრუირება*.

**პლასტიკურობა** (<ბერძ. plastikos—საძერწად გამოსადეგი, ადვილად დასაყალიბებელი, პლასტიკური), მყარი სხეულების თვისება შეუქცევად შეიცვალოს ზომები და ფორმა (ე. ი. განიცადოს პლასტ. დეფორმაცია) მექანიკური დატვირთვის მოქმედებით. კრისტ. სხეულების პ. დაკავშირებულია პლასტ. დეფორმაციის იმ სხვადასხვა მიკროსკოპიული მექანიზმის მოქმედებასთან, რ-თა ფარდობითი როლი ძლიერაა დამოკიდებული გარე პირობებზე: ტემპ-რაზე, დატვირთვაზე, დეფორმაციის სიჩქარეზე. კრისტ. სხეულების პლასტ. დეფორმაციის ძირითადი მექანიზმებია:

თ ვ ი თ დ ი ფ უ ზ უ რ ი  და  დ ი ფ უ ზ უ რ ი  პ. მკუმშავი ძალების მოქმედებით კრისტალის ატომური შრეები მისი ზედაპირის იმ ნაწილებიდან, სადაც ეს ძალები მოქმედებს, გადაადგილდება გამჭიმი ძალების მოქმედების უბნებში. მასის გადატანა ხდება ატომების თვითდიფუზიით ზედაპირზე ან მოცულობაში. თუ კრისტალი ძალიან მცირე არ არის, ისე რომ მისი კუთრი ზედაპირი (ე. ი. ზედაპირის ფარდობა მოცულობასთან) ძალიან დიდი არ არის, მოცულობითი თვითდიფუზია ყველაზე ეფექტური მექანიზმია. იგი ხორციელდება შეკუმშულ არეებში ზედაპირული შრის ატომების „გახსნით" — კვანძთშორისი ატომების სახით მოცულობის სიღრმეში შესვლით — და მათი „გამოჟონვით" იმ არეებში, სადაც მოქმედებს გამჭიმი ძალები. ერთდროულად საწინააღმდეგო მიმართულებით მიდინება ნაკადი ვაკანსიებისა, რ-ებიც ისახებიან გამჭიმი ძალების მოქმედების არეებში და განიცდიან ანიჰილაციას მკუმშავი ძალების მოქმედების არეებში. რეალურ შემთხვევათა უმეტესობაში დიფუზური დეფორმაცია განპირობებულია ვაკანსიათა მიმართული ნაკადებით, ვინაიდან ისინი უფრო ადვილად წარმოიქმნებიან, ვიდრე კვანძთშორისი ატომები (ნახ. 1, 2).

დიფუზური პ-ის კერძო შემთხვევაა დიფუზურ-დისლოკაციური მექანიზმი, რ-შიც მასის დიფუზური გადატანა ხდება არა ზედაპირის უბნებს შორის, არამედ დატვირთვის მიმართ სხვადასხვანაირად ორიენტირებულ კიდურა დისლოკაციებს შორის.

კ რ ა უ დ ი ო ნ უ ლ ი  პ. დაკავშირებულია კრაუდიონების (მჭიდროდ ჩაწყობილ მწკრივებში ატომების შეჯგუფებები) წარმოქმნასა და გადაადგილებასთან. კრისტალის ზედაპირზე წვეტიანი სხეულით მოქმედებისას ნივთიერება წვეტის მოქმედების არიდან გადადის კრისტალის სიღრმეში კრაუდიონების საშუალებით, რის გამოც დაწოლის წერტილიდან გარკვეულ მანძილზე ჩნდება არე კვანძთშორისი ატომების გაზრდილი კონცენტრაციით (ნახ. 3).

დ ი ს ლ ო კ ა ც ი უ რ ი  პ. კრისტალთა პლასტ. დეფორმაციის ტიპური სახეა სრიალი კრისტალოგრაფიული სიბრტყეების გასწვრივ. პარალელური სიბრტყეების სისტემაში სრიალი იწვევს მაკროსკოპულ ძვრის დეფორმაციას, ხოლო სხვადასხვა სისტემის შესაბამისი ძვრის დეფორმაციების ერთობლიობა იძლევა კრისტალის მთელ დეფორმაციას. სრიალი კრისტალოგრაფიულ სიბრტყეში ხდება არაერთგვაროვნად. იგი იწყება სრიალის სიბრტყის ერთ გარკვეულ არეში, შემდეგ კი ამ არის საზღვარი ვრცელდება მთელ სიბრტყეზე. სრიალის არის საზღვარია *დისლოკაცია*. ამიტომ სრიალი შეიძლება განხილულ იქნას როგორც დისლოკაციების წარმოქმნისა და გადაადგილების პროცესი. დისლოკაციური პლასტ. დეფორმაციის სიჩქარე პროპორციულია დისლოკაციების სიმკვრივისა (ჯამური სიგრძისა მოცულობის ერთეულში) და მათი გადაადგილების სიჩქარისა. რეალურ კრისტალებში მათი ჩასახვისა და ზრდის პროცესშივე ჩნდება დისლოკაციები, რ-ებსაც ძაბვების მოქმედებით შეუძლიათ სიგრძის გაზრდა (დისლოკაციების გამრავლება). ამიტომ პლასტ. დეფორმაციის პროცესში ახ. დისლოკაციების ჩასახვა არ არის აუცილებელი (გარდა გამონაკლისი შემთხვევებისა, მაგ., დეფორმაცია უდისლოკაციო მონოკრისტალებში) და სრიალის განვითარება განისაზღვრება მხოლოდ დისლოკაციების მოძრაობით.

დისლოკაციებს შორის ურთიერთქმედებას გამოხატავს დიაგრამა „ძაბვა-დეფორმაცია"

ო რ ე უ ლ ი ს  წ ა რ მ ო ქ მ ნ ა. ეს მექანიზმი დაკავშირებულია კრისტალის ელემენტარული უჯრედის დეფორმაციასთან, რ-საც იწვევს მოქმედი ძალების მიმართ კრისტალის რომელიმე ნაწილის ორიენტაციის შეცვლა. კრისტალის ნაწილი, რ-იც ორიენტაციას იცვლის, განიცდის საწყისი კრისტალის მიმართ ორეულების წარმოქმნით გამოწვეულ ძვრას (რ-ის სიდიდე განისაზღვრება კრისტ. მესრის სიმეტრიით).

ფ ა ზ უ რ ი  გ ა რ დ ა ქ მ ნ ე ბ ი თ  გ ა მ ო წ ვ ე უ ლ ი  პ. დაკავშირებულია დატვირთვის ქვეშ საწყისი კრისტალისაგან განსხვავებული კრისტ. მესრის მქონე ახ. ფაზის წარმოქმნასთან.

პ ო ლ ი კ რ ი ს ტ ა ლ ე ბ შ ი  მარცვლების შიგნით პლასტიკური დეფორმაციების ზემოთ აღნიშნული მექანიზმების მოქმედება გართულებულია ამ მარცვლებს შორის ურთიერთქმედებით. პოლიკრისტალის დეფორმაცია არის დატვირთვის მიმართ სხვადასხვანაირად ორიენტირებულ და სხვადასხვა პირობებში მყოფ მრავალ მარცვალში დეფორმაციის ჯამური ეფექტი. ამიტომ დეფორმაციის განვითარება ისე მკაფიოდ არ არის გამოხატული, როგორც მონოკრისტალების დეფორმაციის შემთხვევებში.

ა მ ო რ ფ უ ლ ი  ს ხ ე უ ლ ე ბ ი ს  პ. დაკავშირებულია ატომებისა და მოლეკულების დიფუზურ გადაჯგუფებასთან. ზოგიერთი ნივთიერების პ-ს განაპირობებს არადეფორმირებადი მყარი ნაწილაკების გადაადგილება ერთმანეთის მიმართ რაიმე ბლანტ გარემოში. ასეთია, მაგ. თიხის პ.

პ-ის შესწავლას დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს, ვინაიდან იგი შესაძლებლობას იძლევა რაციონალურად შეირჩეს ტექ. მასალები იმ მოთხოვნათა შესაბამისად, რ-ებსაც მათ უყენებენ.

*ლიტ.*: Фридель Ж., Дислокации, пер. с англ., М., 1967; Хоникомб Р., Пластическая деформация металлов, пер. с англ., М., 1972.

**პლასტიკურობა** ფ ი ზ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, ცხოველებისა და მცენარეების უჯრედებისა და ორგანოების უნარი გარკვეულ ფარგლებში შეიცვალონ თავისი თვისებები მათი ფუნქციონირების პირობების მიხედვით. მაგ., ცენტრ. ნერვული სისტემის პ. ვლინდება მის ფუნქციონალურ ცვლილებებში, რ-ის დროსაც ხდება ტვინის ნივთიერების ამა თუ იმ ნაწილის დანაკარგის კომპენსაცია.

**პლასტიკურობა** (პ ლ ა ს ტ ი კ ა) ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი, მოცულობითი ფორმის მხატვრული გამომსახველობა ქანდაკებაში. ტერმ. „პ-ით" აღინიშნება სახვ. ხელოვნ. ნაწარმოების მხატვრული მთლიანობა, რაც მთავარია, მოცულობა, ფორმა. პ. ახასიათებს სახვ. ხელოვნ. ყველა დარგს — არქიტექტურას, ფერწერას, გრაფიკას, დეკორ.-გამოყენებით ხელოვნებას და ა. შ. პ. აგრეთვე აუცილებელია რეალურად არარსებული მოცულობის შესაქმნელად სახვ. ხელოვნ. მომიჯნავე დარგებში (მ. შ. პოეზიაში, მუსიკაში, ცეკვაში). ტერმ. „პ." ფიზ. მნიშვნელობითაც გამოიყენება, აღნიშნავს მასალის თვისებას (მაგ., თიხა, სანთელი, პლასტელინი, აგრეთვე ზეთის საღებავები).

**პლასტიკურობის თეორია,** მექანიკის ნაწილი, რ-იც შეისწავლის მყარი სხეულის დეფორმაციას დრეკადობის ზღვარს ზემოთ. პ. თ. სწავლობს პლასტიკური სხეულების მაკროსკოპულ თვისებებს და არ არის უშუალოდ დაკავშირებული *პლასტიკურობის* თვისებების ფიზიკურ ახსნასთან; იხილავს პლასტ. დეფორმაციის პროცესში სხეულში აღძრული ძაბვებისა და დეფორმაციების განაწილების განსაზღვრის მეთოდებს.

ლითონთა პლასტ. თვისებების განსაზღვრისათვის ჭიმავენ და კუმშავენ ბრტყელი ან ცილინდრული ფორმის ნიმუშს ან ახდენენ თხელკედლიანი ცილინდრული მილის დეფორმაციას გამჭიმი ძალის, მგრეხი მომენტისა და შინაგანი წნევის მოქმედებისას. მოცემული ნივთიერების დეფორმაციას ახასიათებენ ძაბვისა და დეფორმაციის დამოკიდებულების დიაგრამით (ნახ. 1). ჩვეულებრივ პ. თ-ში „ძაბვა-დეფორმაციის" დიაგრამას ცვლიან გამარტივებული სქემით (ნახ. 2).

პლასტ. დეფორმაციის დროს მასალაში აღძრული ძაბვები და დეფორმაციები მნიშვნელოვნადაა დამოკიდებული დატვირთვის ისტორიაზე. მაგ., ნიმუშის განმეორებითი დატვირთვა (მისი განტვირთვის შემდეგ — *PM* წრფე, ნახ. 1) იწვევს მასალის დრეკადობის ზღვარის გაზრდას (*M* წერტილი *A* წერტილის ნაცვლად), ან, სხვანაირად რომ ვთქვათ, იწვევს მასალის განმტკიცებას. ამიტომ მოცემულ დაძაბულ მდგომარეობას შეიძლება შეესაბამებოდეს სხვადასხვა სიდიდის პლასტ. დეფორმაცია იმის მიხედვით, თუ დაძაბულ მდგომარეობათა როგორი თანამიმდევრობითაა იგი მიღებული.

პ. თ-ის ძირითადი ამოცანაა დაადგინოს კავშირი იმ ტენზორულ სიდიდეებს შორის, რ-ებიც განსაზღვრავენ მასალის რთულ დაძაბულ და დეფორმირებულ მდგომარეობას. ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული თეორიაა მცირე დრეკად-პლასტ. დეფორმაციების თეორია (დეფორმაციული თეორია), რ-იც ამყარებს თანაფარდობას ძაბვის ინტენსიურობასა

$$\sigma_i = \frac{1}{\sqrt{2}} \times \sqrt{(\sigma_x-\sigma_y)^2+(\sigma_y-\sigma_z)^2+(\sigma_z-\sigma_x)^2+6(\tau^2_{xy}+\tau^2_{yz}+\tau^2_{zx})}$$

და იმავე წერტილში დეფორმაციის ინტენსიურობას შორის

$$\varepsilon_i = \frac{\sqrt{2}}{3}\sqrt{(\varepsilon_x-\varepsilon_y)^2+(\varepsilon_y-\varepsilon_z)^2+(\varepsilon_z-\varepsilon_x)^2+\frac{3}{2}(\gamma^2_{xy}+\gamma^2_{yz}+\gamma^2_{zx})},$$

სადაც $\sigma_x$, $\sigma_y$, $\sigma_z$ არის ნორმალური ძაბვები მოცემულ წერტილში კოორდინატთა ღერძების მართობულად გავლებულ ფარ-




ნახ. 3 კრაუდიონული პლასტიკურობა: I — კრისტალი ჩაწნევამდე; II—კრაუდიონების წარმოქმნა წვეტით ჩაწნევისას; III — კრისტალის ფორმა საბოლოო ცვლილებების შემდეგ. კრისტალში წარმოიქმნა კვანძთაშორისი ატომები.

პლასტიკურობის თეორია




ნახ 1. „ძაბვა-დეფორმაციის" დამოკიდებულების დიაგრამა (σ—ε) მცირენახშირბადიანი რბილი ფოლადის ნიმუშისათვის: OA—დრეკადი დეფორმაცია; A წერტილი — დრეკადობის ზღვარი (უფრო ზუსტად—პროპორციულობის ზღვარი); B — დენადობის ზღვარი; BC — დენადობის უბანი, MP — განტვირთვის წრფე.










ნახ 2. σ—ε დამოკიდებულების იდეალიზებული სქემები: ა—იდეალურად პლასტიკური მასალა; ბ — მასალა, რომელსაც ახასიათებს წრფივი განმტკიცება; გ—მასალა, რომელსაც ახასიათებს არაწრფივი განმტკიცება; OA—მასალის დრეკადი მდგომარეობა; AC — პლასტიკური მდგომარეობა; M—დრეკადობის ზღვარი.

თობის ელემენტებზე, $\tau_x, \tau_y, \tau_z$ — მხები ძაბვები, $\varepsilon_x, \varepsilon_y, \varepsilon_z$ — წაგრძელების დეფორმაციები, ხოლო $\gamma_{xy}, \gamma_{yz}, \gamma_{zx}$ — ძვრის დეფორმაციები.

პ. თ-ის ფართოდ იყენებენ ტექნიკაში, ვინაიდან მასთან დაკავშირებულია კონსტრუქციათა დაგეგმარების მრავალი საკითხი და სხვ.

*ლიტ.*: Ильюшин А. А., Пластичность. Основы общей математической теории, М., 1963.



ა. პლასტოვი.

**პლასტიფიკატორები** პოლიმერების (<ბერძ. plastos—საძერწი, პლასტიკური და ლათ. facio — ვაკეთებ), ნივთიერებები, რ-ებიც ადიდებენ პოლიმერების პლასტიკურობასა და ელასტიკურობას მათი გადამუშავების ან ექსპლუატაციის დროს (ზოგჯერ მათ დამარბილებლებსაც უწოდებენ). პ-ის წყალობით ადვილდება შემვსებებისა და სხვა ფხვიერი ინგრედიენტების დისპერსირება პოლიმერებში, მცირდება კომპოზიციების გადამუშავების ტემპ-რა ტექნოლ. დანადგარებზე. ზოგიერთი პ. პოლიმერულ მასალებს ანიჭებს არაწვადობის, შუქ-, თერმო-, ყინვა- და ტენმედეგობის უნარსა და სხვ. პ-ად იყენებენ არააქროლად, ქიმიურად ინერტულ ნივთიერებებს. გავრცელებულია პ-ია ორგ. და არაორგ. მჟავათა ეთერები, ნავთობგადამუშავების პროდუქტები და სხვ. პოლიმერების პ-თან შესათავსებლად (პლასტიფიკაციისათვის) იყენებენ სხვადასხვა ხერხს: მაგ., პოლიმერის დისპერსირებას პ-ის ხსნარში ან ემულსიაში, ზოგჯერ კი პ-ს უმატებენ მონომერს მისი პოლიმერიზაციის ან პოლიკონდენსაციის წინ და სხვ. პ-ს იყენებენ აგრეთვე რეზინისა და ლაქსაღებავების მრეწველობაში.

**პლასტმასები,** იგივეა, რაც *პლასტიკური მასები.*



ა პლასტოვი. „გაზაფხული". 1954. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**პლასტოვი** არკადი ალექსანდრეს ძე [19 (31). I. 1893, სოფ. პრისლონიხა, ახლანდ. ულიანოვსკის ოლქი, — 12. V. 1972, იქვე], რუსი საბჭ. ფერმწერი. სსრკ სახ. მხატვარი (1962), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1947). სწავლობდა მოსკ. სტროგანოვის ცენტრ. სამხატვრო-სამრეწვ. სასწავლებელში (1912–14) და მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებლის ქანდაკების განყ-ბაზე (1914–17). ცხოვრობდა მშობლიურ სოფელში. მხატვარი დიდი ძალითა და მაღალი მოქალაქეობრივი შეგნებით გადმოსცემდა რუსი საბჭ. გლეხის სულიერ სილამაზეს. პ-მა თავის შემოქმედებაში განაგრძო და განავითარა XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყ. რუს. პლენერულ-ჟანრული ფერწერის ტრადიციები. მისი ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია კომპოზიციის უბრალოება, თბილი და კაშკაშა ფერები. ნამუშევრები: „საკოლმეურნეო ნახირი" („საძოვარზე", 1938, სვერდლოვსკის სურათების გალერეა), „ფაშისტმა გადაიფრინა" (1942), „თიბვა", „მკა" (ორივე 1945, სსრკ სახელმწ. პრემია, 1946; ყველა ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი); სურათების ციკლი „საკოლმეურნეო სოფლის ადამიანები" [1951–65; ლენინური პრემია, 1966; მ. შ. „ტრაქტორისტთა ვახშამი" (1951) და „გოგონა ველოსიპედით" (1956; ორივე ირკუტსკის საოლქო სამხატვრო მუზეუმი); „კარტოფილის აღება" (1956, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი), „გაზაფხული" (1954), „დედა" (1964, ორივე ტრეტიაკოვის გალერეა), „კოცონი ველზე" (1968–69, ულიანოვსკის საოლქო სამხატვრო მუზეუმი), „წარსულიდან" (1969), ი. რეპინის სახ. რსფსრ სახელმწ. პრემია, 1972, ტრეტიაკოვის გალერეა]; ილუსტრაციები ა. ჩეხოვის მოთხრობებისათვის (აკვარელი, ფანქარი, ტუში, გუაში, თეთრა, 1920 – 27, ლიტ. მუზეუმი, მოსკოვი). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და მედლებით.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 129.

**პლატეა** (Plataia, Plataiai), ძველი ქალაქი საბერძნეთში (სამხრ. ბეოტია), ძვ. წ. 479 სექტ. აქ გაიმართა ბრძოლა ბერძნებსა (სარდალი პავსანია) და სპარსელებს (სარდალი მარდონიოსი) შორის. ბერძნები მოხერხებულ თავდაცვით პოზიციებზე გამაგრდნენ და სპარსელები ვერ ბედავდნენ შეტევაზე გადასვლას. 26 სექტ., ღამით, ბერძნებმა პ-ის მიმართულებით დაიხიეს. დილით სპარსელებს ეგონათ, რომ ბერძნები გარბოდნენ და სპარტელთაგან შემდგარ არიერგარდს შეუტიეს. სპარტელებმა უკუაგდეს შეტევა, შემდეგ საშველად მოსული ათენელებისა და სხვ. მოკავშირეების დახმარებით დაამარცხეს მტერი. მარდონიოსი სასიკვდილოდ დაიჭრა და ბერძნებისაგან დევნილი სპარსელები თავგზააბნეული გაიქცნენ ჰელესპონტისკენ. პ-თან ბრძოლაში კიდევ ერთხელ დამტკიცდა ბერძენთა ფალანგის უპირატესობა მრავალრიცხოვან, მაგრამ არამწყობრ სპარსელთა ქვეით და ცხენოსან ჯარზე. პ-თან და მიკალესთან გამარჯვებამ საბერძნეთი და მცირე აზიის ბერძ. ქ-ები სპარსელებისაგან გაათავისუფლა.



პლატერესკო. უნივერსიტეტი სალამანკაში. ფასადი. 1529

**პლატერესკო** (ესპ. plateresco < platero — იუველირი), ესპ. აღორძინების არქიტექტურული სტილი. აღმოცენდა XV ს. დასასრ. პ-ს საფუძვლად დაედო უაღრესად დეტალიზებული, ხალიჩისებრ-სიბრტყობრივად განლაგებული ფორმები. პ-ს დეკორი არ იყო დაკავშირებული შენობის კონსტრუქციასთან. ადრინდ. პ-ში (არქიტ. ხ. გუასი, ხ. დე კოლონია, ე. დე ეგასი) შერწყმულია გოტიკისა და მუდეხარის მოტივები. გვიანდ. პ-ში (1530-იანი წწ. არქიტ. ა. დე კოვარუბიასი და სხვ.) თავი იჩინა იტალ. რენესანსის ორნამენტულმა მოტივებმა და ორდერულმა ელემენტებმა. XVI ს. II ნახ. პ. განდევნა ასკეტურად პირქუშმა „დესორნამენტადოს", ანუ „ერერესკოს" სტილმა.

**პლატი** (Platte), მდინარე აშშ-ში, მდ. მისურის მარჯვ. შენაკადი. წარმოიქმნება მდ-ების ნორთ-პლატისა და საუთ-პლატის შეერთებით, რ-ებსაც სათავე აქვს კლდოვანი მთების მეწინავე ქედზე. სიგრძე შეერთების ადგილიდან 510 *კმ*, ნორთ-პლატის სათავიდან — 1415 *კმ*. აუზის ფართ. 241 ათ. *კმ*². წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირეა ზაფხულში. წლის საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 150 *მ*³/*წმ*. იყენებენ სარწყავად. მდ. ნორთ-პლატზე აგებულია დიდი წყალსაცავი, ჰესი. მდ. საუთ-პლატის ნაპირას არის ქ. დენვერი.

**პლატიბელოდონი** (Platybelodon), ძუძუმწოვრების გადაშენებული გვარი ხორთუმიანების ჯგუფისა. გარეგნულად ბეჰემოთს ჰგავდა. ქვედა ყბის წინა ნაწილი და ეშვებად ქცეული საჭრელი კბილები ნიჩბისებურად ჰქონდა განლაგებული და მომარჯვებული იყო მცენარეული საკვების ამოსაგლეჯად. ცხოვრობდნენ მდინარისა და ტბის პირას. მათი ნაშთები ცნობილია ჩრდ. კავკ. და ცენტრ. აზიის (ჩინეთი, მონღოლეთი) შუამიოცენური ნალექებიდან.

*გ. მჭედლიძე.*




პლატინოტრონი. პლატინოტრონის კონსტრუქციული სქემა: 1—ზემაღალი სიხშირის ენერგიის შესაყვანი; 2—შემნელებელი სისტემის გადასაბმელები; 3—შემნელებელი სისტემის ღრუ რეზონატორები; 4—კათოდის ტორსული ეკრანი; 5 — ანოდური სტრუქტურის ფირფიტები; 6—კათოდი; 7—ზემაღალი სიხშირის ენერგიის გამომყვანი; E—ანოდური ძაბვის წყარო. ისრით ნაჩვენებია რეზონატორებში მაგნიტური ინდუქციის (B) ვექტორის მიმართულება.

**პლატინა** (Platinum), Pt, ელემენტთა პერიოდული სისტემის VIII ჯგ. ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 78, ატ. მასა 195,09, $t_{დნ}$ 1769°C, $t_{დუღ}$ ~4530°C, სიმკვრივე 21450 *კგ*/*მ*³, მოვერცხლისფრო-მოთეთრო ძნელდნობადი კეთილშობილი ლითონი. ცნობილია პ-ის იზოტოპები, რ-თა მასური რიცხვებია 190 და 192, 194, 196 და 198, თვითნაბად პ-ს უძველესი დროიდან იცნობდნენ ეგვიპტეში, ეთიოპიაში, საბერძნეთსა და სამხრ. ამერიკაში.

XVI ს-ში ესპანელმა კონკისტადორებმა კოლუმბიაში თვითნაბად ოქროსთან ერთად აღმოაჩინეს მკრთალი თეთრი ლითონი, რ-ის გადნობა ვერ მოახერხეს. მას უწოდეს Platina (<ესპ. plata ვერცხლი). პ. იშვიათი ელემენტია (მისი კლარკი მასის მიხედვით $5 \cdot 10^{-7}$%-ია). პ-ს შეიცავს ულტრაფუძე და ფუძე მაგური ქანები. დედამიწის ქერქში პ: ძირითადად თვითნაბადი სახით გვხვდება (იხ. *პლატინა თვითნაბადი*), ცნობილია აგრეთვე პ-ის ბუნებრივი სულფიდები [კუპერიტი—PtS, ბრეგიტი (Pt, Ni, Pd)S, ვისოცკიტი [(Pt, Ni)S], ტელურიდი (მონჩეიტი —$PtTe_2$), ანტიმონიდი (გევერსიტი — $PtSb_2$), არსენიდი (სპერილიტი $PtAs_2$) და სხვ. დადგენილია, რომ პ. შედარებით დიდი რაოდენობით არის აგრეთვე მაგნეტიტის დანალექ მადნებში ($1 \cdot 10^{-3}$%-მდე), ნახშირსა ($1 \cdot 10^{-6}$%-მდე) და ფოსფორიტებში.

ჩვეულებრივ პირობებში პ. მდგრადია ყველა რეაგენტის მიმართ (გარდა თეზაფისა და ბრომისა). პ. სუსტად რეაგირებს ცხელ კონცენტრირებულ $HNO_3$-სა და მდუღარე $H_2SO_4$-თან. ტუტე ლითონთა გამდნარი ჰიდროჟანგები, ჟანგები, ციანიდები და სულფიდები პ-ის კოროზიას იწვევს. ჰალოგენებთან პ. რეაგირებს გაცხელებისას, ხოლო S, Se, C, Te, P, As, Si-თან — წითელი ვარვარებისას. ნაერთებში პ-ის ჟანგვის ხარისხია +2 და +4, იშვიათად 3. ცნობილია 2, 3 და 4 ვალენტოვანი პ-ის ჟანგეულები. პ-ის ნაერთებიდან ყველაზე უკეთაა შესწავლილი ქლორიდები $PtCl_2$, $PtCl_4$ და HCl-თან მათი ურთიერთქმედებით მიღებული მჟავები: $H_2[PtCl_4]$ და $H_2[PtCl_6]$. პ. ანალოგიურ ნაერთებს წარმოქმნის Br და I-თან. ცნობილია პ-ის სულფიდები, სელენიდები, ტელურიდები და სხვ. პ-ს მკვეთრად გამოხატული კომპლექსწარმომქმნელი ელემენტის თვისებები აქვს. მრავალრიცხოვან კომპლ. ნაერთებში პ-ის ჟანგვის ხარისხია +2 და +4, ზოგჯერ +3, +5 და +6. პ-ის მიღება და გამოყენება იხ. *პლატინის ჯგუფის ლითონებში.*

**პლატინა თვითნაბადი,** პლატინის მინერალთა ჯგუფი. ქიმიურად წარმოადგენს Fe, Cu, Ni, Ir, Ph, Pd, Ru, Os, Ri, Au, Ag, Bi, Pb მყარ ხსნარს პლატინაში. გამოიყოფა მრავალი სახესხვაობა, რ-თა მთავარი ელემენტია პლატინა. კრისტალდება კუბურ სინგონიაში. გვხვდება კრისტალების, უფრო ხშირად მარცვლოვანი აგრეგატების სახით. ცალკეული ზოდების მასა ასეულ და იშვიათად ათასეულ *გ* აღწევს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 3,5–5,5; სიმკვრივე 13100–21500 *კგ*/*მ*³. წარმოიქმნება ენდოგენური გზით. პლატინის ჯგუფის ლითონთა ძირითადი მადანია.

**პლატინის შენადნობები,** პლატინის ფუძეზე დამზადებული შენადნობები (ჩვეულებრივ ორმაგი); წარმოადგენენ პლატინაში მალეგირებელი ელემენტის მყარ ხსნარს. პ. შ-ის უმთავრესი მალეგირებელი ელემენტებია: Rh, Ir, Pd, Ru, Ni, Co, Cu, W და Mo. პ. შ-ს ახასიათებს მაღალი დნობის ტემპ-რა, სხვადასხვა აგრესიულ გარემოში კოროზიული მედეგობა, მაღალი მექან. თვისებები და ცვეთამედეგობა. ზოგიერთ პ. შ-ს აქვს კატალიზური თვისებები (იხ. *კატალიზი*) ჟანგვის, ჰიდროგენიზაციის, იზომერიზაციის და სხვა ქიმ. რეაქციებში. პ. შ. კარგად მუშავდება წნევით. მათგან შეიძლება ნაკეთობების მიღება ჭედვის, გლინვის, ადიდვის, შტამპვის გზით.

პ. შ-ს იყენებენ თერმოწყვილების, საწყვეტი და სრიალა კონტაქტების, საპასუხისმგებლო დანიშნულების მცირეგაბარიტიანი ხელსაწყოთა დეტალების, პოტენციომეტრების, მუდმივი მაგნიტებისა და სხვათა დასამზადებლად, კატალიზატორებად ამიაკის აზოტმჟავად დაჟანგვის, აგრეთვე ამიაკისა და მეთანისაგან წყალბადციანმჟავას სინთეზისა და სხვა მრავალ რეაქციაში.

**პლატინის ჯგუფის ლითონები**, პ ლ ა ტ ი ნ ო ი დ ე ბ ი, ელემენტთა პერიოდული სისტემის VIII ჯგ. მეორე და მესამე ტრიადის ქიმ. ელემენტები: *რუთენიუმი* Ru, *როდიუმი* Rh, *პალადიუმი* Pd, *ოსმიუმი* Os, *ირიდიუმი* Ir, *პლატინა* Pt; მოვერცხლისფრო-მოთეთრო ფერის ძნელდნობადი ლითონები; ლამაზი შესახედაობისა და მაღალი ქიმ. მდგრადობის გამო პ. ჯ. ლ-ს, ისე როგორც Ag და Au, *კეთილშობილ ლითონებს* უწოდებენ.

თვითნაბადი პლატინა (იხ. *პლატინა თვითნაბადი*) უძველეს დროშივე იყო ცნობილი ეგვიპტეში, ეთიოპიაში, საბერძნეთსა და სამხრ. ამერიკაში. ინგლ. მეცნ. უ. უოლასტონმა თვითნაბად პლატინაში აღმოაჩინა (1803) პალადიუმი და როდიუმი, ინგლ. მეცნ. ს. ტენანტმა—ირიდიუმი და ოსმიუმი (1804); რუსმა მეცნ. კ. კლაუსმა — რუთენიუმი (1844).

პ. ჯ. ლ. ერთ-ერთი ყველაზე უფრო იშვიათი ელემენტებია, დედამიწის ქერქში მათი საშ. შემცველობა ზუსტად არ არის დადგენილი. Ru და Os ძლიერ სალი და მსხვრევადი ლითონებია, Rh და Ir — ნაკლებად სალი და ნაკლებად მსხვრევადი, Pd და Pt ჭედადია და ადვილად წელვადი. პ. ჯ. ლ-ს შორის ჟანგვის უმაღლესი ხარისხი +8 აქვთ Ru და Os, ყველა დანარჩენს კი—არა უმეტეს +6. პ. ჯ. ლ. ადვილად წარმოქმნიან ძალიან მდგრად და შეფერილ კომპლექსნაერთებს. სხვადასხვაგვარია მათი ჟანგვის ხარისხი და კოორდინაციული რიცხვი ამ კომპლექსნაერთებში. კომპაქტური პ. ჯ. ლ. (გარდა Os) მცირე აქტივობისაა. Pt, Zn, Pb-სა და Bi-თან შელღობილი Ru, Rh, Os და Ir ადვილად იხსნებიან *თეზაფში*. პ. ჯ. ლ. შეიძლება დაიყოს 3 დიადად: Ru, Os; Rh, Ir; Pd, Pt. Ru და Os ჟანგბადთან გახურებითა და ძლიერი ჟანგავების მოქმედებით წარმოქმნიან ადვილდნობად კრისტალებს — ოთხჟანგებს (ტეტრაოქსიდებს) — $RuO_4$ (ნარინჯისფერი) და $OsO_4$ (მოყვითალო). ორივე ნაერთი აქროლადია, მათ ორთქლს უსიამოვნო სუნი აქვს და ძლიერი შხამებია. ტუტეებთან $RuO_4$ წარმოქმნის რუთენატებს $K_2RuO_4$, $OsO_4$ კი — $K_2[OsO_4(OH)_2]$ კომპლექსნაერთს. Ru და Os ფთორთან და სხვა ჰალოგენებთან გაცხელებით ადვილად რეაგირებს. Ru კომპლექსნაერთებს წარმოქმნის ქსენონთან $Xe[RuF_6]$ (კანად. ქიმიკოსი ნ. ბარტლეტი, 1962), მოლეკულურ აზოტთან (საბჭ. ქიმიკოსი, ნ. სინიცინი, 1962; კანადელი ქიმიკოსი ა. ალენი, 1965). კომპაქტურ Rh-სა და Ir-ზე თეზაფი არ მოქმედებს. $O_2$-თან გახურებით მიიღება $Rh_2O_3$ და $Ir_2O_3$, რ-ებიც მაღალ ტემპ-ზე იშლებიან. Pd გაცხელებით ადვილად იხსნება $HNO_3$-ზსა და კონცენტრირებულ $H_2SO_4$-ში. Pt და Pd იხსნებიან თეზაფში და წარმოქმნიან კომპლექსურ ტეტრაქლორპალადიუმმჟავასა და ჰექსაქლორპლატინამჟავას.

პ. ჯ. ლ-ის ერთმანეთისაგან დაცილება ათი მსგავსი ქიმ. თვისებების გამო გაძნელებულია. ამ ლითონების მიღების ძირითადი ნედლეულია სპილენძ-ნიკელის სულფიდური მადნები, რ-თა საბადოები მოიპოვება სსრკ-ში, კანადაში, სამხრ. აფრ. რესპუბლიკასა და სხვ.

პ. ჯ. ლ-იდან ყველაზე ფართოდ იყენებენ Pt (საიუველირო ნაკეთობებისათვის, ამეცნ. და საწარმოო მიზნებისათვის). პლატინის შენადნობებს ხმარობენ კატალიზატორებად, აპარატურის დასამზადებლად; 25% Pt იხარჯება ელექტროტექნიკაში, რადიოტექნიკაში, თერმოტექნიკასა და მედიცინაში, აგრეთვე ანტიკოროზიული დაფარვისათვის. ირიდიუმს იყენებენ უმთავრესად Pt+10% Ir შენადნობის სახით, ასეთი შენადნობისაგან დამზადებულია მეტრისა და კილოგრამის საერთაშ. ეტალონები. მისგან ამზადებენ განსაკუთრებული დანიშნულების კონტაქტებს, ტიგელებს (რ-ებშიც ზრდიან სხვადასხვა ტიპის, მაგ., ლაზერებისათვის საჭირო კრისტალებს). Ir და Os შენადნობებისაგან მზადდება კომპასისა და სხვა ხელსაწყოების ისრებისათვის საჭირო საყრდენები. Ru აქვს წყალბადის სორბირების უნარი, იყენებენ კატალიზატორად, Rh იყენებენ პროჟექტორების, რეფლექტორებისა და ზუსტი ხელსაწყოების სარკეების დასაფარავად, რადგან აქვს ხილული სხივების არეკვლის უნარი და ჟანგვის მიმართ ძლიერი მდგრადობა. პალადიუმს ხმარობენ საიუველირო ნაკეთობების დასამზადებლად და სხვ.

*ლიტ.*: Некрасов Б. В., Основы общей химии, 2 изд., т. 3, М., 1970.

**პლატინიტი**, ბიმეტალური მავთული; რკინა-ნიკელის (58% Fe, 42% Ni) გულარი, რ-იც დაფარულია სპილენძის თხელი ფენით (მავთულის საერთო მასის 30%-მდე). პ-ის თბური გაფართოების კოეფიციენტი უახლოვდება პლატინისას (დაახლ. $9 \cdot 10^{-6}$ გრად$^{-1}$). ამიტომ მას იყენებენ პლატინის ნაცვლად დენშემყვანად სანათ ნათურებსა და სხვადასხვა ვაკუუმურ ხელსაწყოებში მინასთან ჰერმეტული კავშირის უზრუნველსაყოფად. პ-ს ზოგჯერ რკინა-ნიკელის (54% Fe, 46% Ni) შენადნობსაც უწოდებენ.

**პლატინოტრონი** [ბერძ. platynō — ვაფართოებ და (*ელექ*)*ტრონი*], *მაგნეტრონული ტიპის ხელსაწყო*, მოქმედების პრინციპის მიხედვით *უკუტალღის ელექტრონმილაკის* ანალოგიურია. პ-ს იყენებენ ზემაღალი სიხშირის რხევათა მაძლიერებლად და ა მ პ ლ ი ტ რ ო ნ ს უწოდებენ, ხოლო დადებითი უკუკავშირისათვის საჭირო დამატებითი მოწყობილობის მქონე პ-ს, რ-იც მუშაობს როგორც ზემაღალი სიხშირის რხევათა გენერატორი, უწოდებენ *სტაბილიტრონს*. *მაგნეტრონისაგან* განსხვავებით პ-ის რეზონატორების სისტემა ღიაა (ნახ.). პ-ს იყენებენ რადიოლოკაციური სადგურების გადამცემ მოწყობილობებში, კავშირგაბმ., ნავიგაციისა და ტელემეტრიის სისტემებში.

**პლატიოფსი** (Platyops), ნამარხი ამფიბიების გვარი *ლაბირინთოდონტების* ზერიგისა. მათი სხეულის სიგრძე 1 *მ* აღწევდა. ჰქონდათ სამკუთხა ფორმის ქალა, სახის ნაწილი წაგრძელებული და ვიწრო. ყბების გაგანიერებულ წინა ბოლოზე 10-მდე დიდი კბილი იყო განლაგებული, ნესტოები თვალბუდეებისაკენ გადანაცვლებული, უკანა კიდურები წინაზე გრძელი იყო, მუცელი ერთმანეთზე კრამიტისებურად დაწყობილი ოვალური ქერცლების ჯავშნით ჰქონდა დაფარული. ბინადრობდნენ მტკნარ წყალსატევებში. იკვებებოდნენ თევზით. ცხოვრობდნენ გვიანდ. პერმულ ეპოქაში.

*გ. მჭედლიძე.*

**„პლატის შესწორება“**, კაბალური ვალდებულებანი, რ-იც აშშ-მა თავს მოახვია კუბას 1901. ესპ.-ამერ. ომის (1898) მსვლელობის დროს აშშ-მა კუბის ოკუპაცია მოახდინა და ჯარების გაყვანაზე უარი თქვა, სანამ კუბა თავის კონსტიტუციაში არ განსაზღვრავდა ამერიკა-კუბის მომავალი ურთიერთობის პრინციპებს. ეს პრინციპები, ფაქტობრივად კუბას აშშ-ის კოლონიად აქცევდა. 1901 წ. 2 მარტს სენატორ ო. პლატის (ო. პლეტის, O. Platt) წინადადებით აშშ-ის კონგრესმა „პ. შ.“ მიიღო. „პ. შ-ის“ საფუძველზე აშშ-ს შეეძლო კუბის ოკუპაცია, მიიღო უფლება ჰქონოდა კუბაზე სამხ.-საზღვაო ბაზები და კონტროლი გაეწია ქვეყნის საგარეო პოლიტიკაზე. 1934 კუბელმა ხალხმა შეძლო „პ. შ-ის“ გაუქმება.



პლატიოფსი.

**პლატოვი** მათე ივანეს ძე [6 (17). VIII. 1751, სტანიცა სტაროჩერკასკაია, ახლანდ. აქსაის რ-ნი, როსტოვის ოლქი,— 3 (15). I. 1818, ნოვოჩერკასკი], დონის კაზაკთა ჯარის საჯარისო ატამანი (1801-იდან), კავალერიის გენერალი (1809), გრაფი (1812-იდან). მონაწილეობდა რუს.-ოსმ. ომში (1768—74). 1775 გლეხთა ომის ჩახშობის მონაწილე-რუს.-ოსმ. ომში (1787—91) მონაწილეობდა ოჩაკოვის აღებასა (1788) და იზმაილის იერიშში (1790). 1788-იდან დონის ჯარების სალაშქრო ატამანი. 1797 პ-ის ერთგულებაში დაეჭვებულმა პაველ I-მა ჯერ კოსტრომაში გადაასახლა, შემდეგ პეტრე-პავლეს ციხეში გამოკეტა. 1801 გაათავისუფლეს. 1806—07 მონაწილეობდა საფრანგეთთან, 1807—09 ოსმალეთთან ომებში. 1812 სამამულო ომში წარმატებით მეთაურობდა დონის კაზაკთა კორპუსს. 1813—14 კამპანიის მონაწილე.



პლატიპელოდონი.

**პლატონი** (Platōn) (ძვ. წ. 428/427, ათენი, — ძვ. წ. 348/347, იქვე), ბერძენი ფილოსოფოსი, ობიექტური იდეალიზმის კლასიკოსი; სოკრატეს მოწაფე, არისტოტელეს მასწავლებელი. იცნობდა ეგვიპტელ ქურუმთა სიბრძნეს. ცდილობდა სახელმწიფოს გარდაქმნას. ამ მიზნით იმოგზაურა სიცილიაში, საიდანაც ტირანმა დიონისე უფროსმა ეგინაში, მონათა ბაზარში გააგზავნა. მონობიდან მეგობრებმა გამოისყიდეს. ათენში დააარსა სკოლა-აკადემია, რ-საც სიკვდილამდე ხელმძღვანელობდა.



პლატონი.

პ-ის შრომები მისი 50 წლის მოღვაწეობის ნაყოფია. მათი დიდი უმრავლესობა დიალოგის ფორმითაა დაწერილი. მრავალ დიალოგში წამყვანია სოკრატე. „პარმენიდეში“ სოკრატე მოწაფის როლშია, ხოლო „კანონებში“ ნახსენებიც არ არის. ნაშრომთა პერიოდიზაციის საკითხს ართულებს მრავალი ფსევდოპლატონური თხზულება. დღეს ძირითადად დადგენილია, რომ პ-ს ეკუთვნის „სოკრატეს აპოლოგია“, 35 დიალოგი, 13 წერილი და 25 ეპიგრამი. პ-ის შრომები შეიძლება ასე განაწილდეს: ს ო კ რ ა ტ ე ს პ ე რ ი ო დ ი ს ნაშრომები: „აპოლოგია“, „კრიტონი“, „პროტაგორა“ და სხვ., რ-ებშიც მისი იდეათა თეორია ჯერ არაა წარმოდგენილი; გ ა რ დ ა მ ა ვ ა ლ ი პ ე რ ი ო დ ი ს ა: „გორგია“, „მენონი“, „ევთიდემე“ და სხვ., რ-ებშიც ყალიბდება პ-ის იდეალიზმის ძირითადი პრინციპები. ს ი მ წ ი ფ ი ს ხ ა ნ ი ს ნაშრომებია: „ნადიმი“, „ფედონი“, „ფედრე“, „სახელმწიფოს“ II და X წიგნები, „ტიმეოსი“, „ფილებე“ და სხვ. თ ვ ი თ კ რ ი ტ ი კ უ ლ ი პ ე რ ი ო დ ი ს ა: „პარმენიდე“, „სოფისტი“; გ ვ ი ა ნ ი პ ე რ ი ო დ ი ს ა: „კანონები“, „წერილები“ VI, VII, VIII, რ-ებშიც გაძლიერებულია მისტიკა და უარია ნათქვამი სიმწიფის ხანის ზოგიერთ დებულებაზე.

პ-ის მოძღვრების განვითარება არის იმ პრინციპთა თანდათანობითი წამოყენება, რ-ებიც, მისი აზრით, აუცილებელია ცოდნის ობიექტურობის სოკრატესეული თეზისის დასასაბუთებლად. იგი ასეთ სახეს მიიღებს: ცოდნის თეორია, იდეების თეორია, კოსმოლოგია, მოძღვრება სულის შესახებ, სათნოების თეორია, სახელმწიფოს თეორია, ხელოვნების თეორია.

ც ო დ ნ ი ს თ ე ო რ ი ა შ ი პ. იბრძვის როგორც სოფისტთა რელატივიზმის, ისე მატერიალიზმის წინააღმდეგ. მისი აზრით, სოფისტები და მატერიალისტები ვერ აფუძნებენ ცოდნას და ზნეობისთვისაც საზიანო-

ნი არიან. თეორიაში სოფისტები წინააღმდეგობაში ვარდებიან, რადგან ზოგადის უარყოფა კვლავ ზოგადზე პრეტენზიით ხდება. მოძრავის დაშვება მოითხოვს უძრავის ცნობას, რელატიურისა — აბსოლუტურისას. პოლიტიკაში სოფისტები ძალის გამართლებამდე მიდიან. მატერიალისტებს პ. უწოდებს „საშინელ ადამიანებს“, რ-ებიც არსებულად თვლიან მხოლოდ იმას, რისი შეხებაც შეიძლება. იდეალისტებისათვის ჭეშმარიტი ყოფიერება მხოლოდ გონებით მისაწვდომი უსხეულო იდეებია, შეგრძნებებისათვის არსებული მათი ანარეკლია. პ-მა გამოკვეთა ორი ძირითადი, შეურიგებელი მიმართულება ფილოსოფიაში (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., მე-4 გამოც., ტ. 14, გვ. 111).


ბ. პლატონოვი.

ფილოს. საწყისი გაკვირვებაა. ფილოსოფოსი პრობლემას ხედავს იქ, სადაც სხვებისათვის არაფერია საძიებელი. იგი იძიებს რა არის ცოდნა, რას ემყარება მისი ძალა. იმის დაშვება, რომ ცოდნა ცდისაგანაა და ცნების შინაარსი მხოლოდ განზოგადებით მიიღება, პ-ს შეუძლებლად მიაჩნია, რადგან ცდისეული თვით გულისხმობს რაიმე წინასწარ ცოდნას. მხოლოდ ცდა საგნების ტოლობა-განსხვავების საფუძველზეც ვერაფერს გვეტყვის. განზოგადებაც შეუძლებელია, თუ წინასწარ არ ვიცით ზოგადი. პ. ეძებს ჩვენი ცოდნის არაცდისეულ საფუძველს. ამ მიზნით უშვებს ცდამდე ადამიანის სულის ზეგრძნობად სამყაროში არსებობას. ცდისეული საგნები ახსენებენ მას იქაურ ცოდნას. ფილოს. მიზანია მოგონების ეს პროცესი სწორად წარმართოს. მაგ., სწორი კითხვებით უსწავლელ მონა ბავშვს გეომ. ამოცანას გამოვაყვანინებთ, ე. ი. მოვაგონებთ. ცდისეული ცოდნა საპირისპირო დებულებებისაგან შედგება, ჭეშმარიტი კი დაპირისპირებულობაზე მაღლა დგას. მისკენ დიალექტ. მეთოდს მივყავართ. პ-თვის დაპირისპირება ნაკლია, მისი გადალახვა მოგონების გაძლიერებაა. მოგონების თეორიის მიხედვით შემეცნება დიალექტ. თვითშემეცნებაა.


პლაფონი. პ. ვ ე რ ო ნ ე ზ ე. ათთა საბჭოს დარბაზის პლაფონი. დოჟების სასახლე. ვენეცია. 1554.

პ. სხეულებრივ სამყაროში სულის არსებობას ადარებს გამოქვაბულში ყოფნას, სადაც ნამდვილი რეალობის ჩრდილები ნამდვილ საგნებადაა მიჩნეული. აქ ცოდნა რწმენას ემყარება და მხოლოდ ალბათურია, უფრო მაღალია განსჯაისეული მათ. შემეცნება, უმაღლეს ცოდნას კი გონება იძლევა. დიალექტიკოსს პ. უწოდებს იმას, ვისაც ძალუძს საგნის არსების დასაბუთება. მოხუცი პ. შემეცნების 5 საფეხურს გამოყოფდა: 1. საგნის სახელდება (მაგ., ეს არის წრე), 2. იმის განსაზღვრა, რასაც სახელი ვუწოდეთ (მაგ., ფიგურა, რ-ის უკიდურესი წერტილები ტოლადაა დაშორებული ცენტრიდან), 3. განსაზღვრების საფუძველზე მოდელის აგება (მაგ., წრის დახაზვა), 4. ცოდნა ანუ სწორი შეხედულება (იმის გაგება, რომ ნამდვილი საგანი შემეცნებისაგან სავსებით დამოუკიდებელია (ეს საგნის თავისებური ნეგატიური განსაზღვრებაა). 5. წინააღმდეგობაზე მაღლა მდგომი შემეცნება, რაც ამქვეყნად მიუღწეველია. იდეების თეორია უპასუხებს კითხვას: რა არის შემეცნების მიზანი, რ-იც ობიექტურობას აძლევს ცნების შინაარსს. პ. ამ ზეგრძნობად რეალობას იდეას უწოდებს. იდეისა და ცნების განსხვავება სოკრატესა და პლატონის მოძღვრებათა გამყოფია. იდეა არის საგნის არსება, საგნისაგან დამოუკიდებლად არსებული. საგანთა ყველა გვარს თავისი იდეა აქვს (მაგ., ადამიანობის, მაგიდობის და სხვ.), გრძნობად სინამდვილეში ყოველი გარკვეულობა იდეის გამოვლენაა. იდეა საგნისა და შემეცნების ცვალებადობის საზღვარია. მისი საფუძვლად დაშვება აუცილებელია. იდეებიც მოძრაობენ და გარკვეულ დიალექტიკას ემორჩილებიან. იდეათა სამყაროში ძალაშია 5 კატეგორია: არსი, უძრაობა, მოძრაობა, იგივეობა, განსხვავება. იდეათა შორის არის იერარქია. უძრავია მხოლოდ სიკეთის იდეა, რ-იც უმაღლესი ჭეშმარიტებაცაა და მშვენიერებაც. იგი, როგორც საბოლოო მიზანი, ამოძრავებს, აერთიანებს და აწესრიგებს ყოველივეს. მისკენ საყოველთაო მისწრაფებას პ. სიყვარულს უწოდებს. რადგან საგანთა გვარს ერთი იდეა აქვს, პ. მას ჰენადას, ზოგჯერ მონადას უწოდებს. მოგვიანებით პ-მა იდეები და რიცხვები გააიგივა, ერთისა და სამრავლის დიალექტიკა იდეათა სამყაროში გადაიტანა. პ-ის იდეათა თეორია საფუძვლიანად გააკრიტიკა არისტოტელემ.


პლაფონი. პ. გ ო ნ ზ ა გ ო. გასასვლელი კაბინეტის პლაფონი. პავლოვსკის სასახლე 1799.

კ ო ს მ ო ლ ო გ ი ა შ ი პ. იკვლევს თუ როგორ წარმოიშვა ყოველივე იდეებისაგან. მითი აქ დიდ როლს თამაშობს და იდეალიზმისა და რელიგიის კავშირი აშკარაა. სიკეთის იდეის გვერდით პ. უშვებს *დემიურგს*, რ-იც მარადიულ, მაგრამ პასიურ მატერიას იდეათა სამყაროს ნიმუშის მიხედვით აფორმებს კოსმოსად. სამყარო სფეროა, დედამიწაც, ოღონდ მის ცენტრში მოთავსებული ვარსკვლავები ხილული ღმერთებია, მიმაგრებული დიდ სფეროებზე და მათთან ერთად ბრუნავენ. ერთი შემობრუნება 10000 წელია. ეს მსოფლიო წელი დაკავშირებულია დიდ კატაკლიზმებთან. დემიურგი სამყაროს აგებისას იყენებს გეომ. ანალოგიას. მარადიული მატერია, როგორც უფორმო, არარსია და იგი სივრცის იგივეობრივია. მის დამოუკიდებლობას პ. აძლიერებს ლაპარაკით აუცილებლობაზე, როგორც მიზნობრიობისაგან განსხვავებულ კავშირზე. პ. დუალისტია როგორც ონტოლოგიაში, ისე გნოსეოლოგიაში. ლოგოსი და მითი მისი მოძღვრების ორი აუცილებელი, ერთმანეთზე დაუყვანელი მომენტია. პ. მათში სიმართლის ამოკითხვას მოითხოვდა.

მ ო ძ ღ ვ რ ე ბ ა ს უ ლ ი ს შ ე ს ა ხ ე ბ. პ. კოსმოლოგიას სათნოების თეორიასთან აკავშირებს. მისი აზრით, ადამიანის სულიც შედგება 3 ნაწილისაგან: გონებისა, ნებისა და სურვილისაგან. სული გონებით მსოფლიო სულის მსგავსია, თვითმოძრავია და მარადიული. მისი ნება თავისუფალია არჩევანში, რ-ის შესაბამისად სხვადასხვა სხეულში ჩასახლდება. თავდაპირველად იგი იდეებს შორის არსებობდა, მაგრამ ვერ დააფასა იქაური სიდიადე და სასჯელად სხეულში, როგორც საფლავში, მოექცა. სულის ბედი აზროვნების ძალაზეა დამოკიდებული. პ. სულს ფრთიან ეტლს ადარებს, რ-ის მეეტლე გონებაა, ხოლო ურჩი ცხენები — ნება და სურვილი. სწორი შემეცნება სიკვდილისათვის მზადებაა, მაგრამ თვითმკვლელობა აკრძალულია. სიკვდილი სულისა და სხეულის გათიშვაა. განსხვავებით სხეულისაგან, სული მარტივია, ამიტომ იგი უკვდავია. სიმარტივე იდეალურ ატომურობას ნიშნავს და არა მრავალფეროვანი შინაარსის უარყოფას. სწორი შემეცნება საკუთარ თავზე გამარჯვების პროცესია და ზნეობრივ მოქმედებაში ვლინდება.

ს ა თ ნ ო ე ბ ი ს თ ე ო რ ი ი ს მიხედვით ზნეობრივი მოქმედება არ არსებობს მისი ცოდნის გარეშე. სათნოება ზოგადად 4 სახედ იყოფა: სიბრძნე, სიმამაცე, ზომიერება, სამართლიანობა. პირველი გონების სათნოებაა, მეორე — ნებისა, მესამე — სურვილისა, მეოთხე მათ აერთიანებს გონების ხელმძღვანელობით. პ. იცავს სათნო მოქმედების თავისთავად ღირებულებას, თვლის, რომ სჯობს უსამართლოდ დაისაჯო, ვიდრე უსამართლობა ჩაიდინო. ბოროტება მტრის მიმართაც არ უნდა ჩაიდინო. ზნეობრივი მოქმედების საზომი არ შეიძლება სიამოვნება იყოს, რადგან იგი თავად ქმნადობაა.

ს ა ხ ე ლ მ წ ი ფ ო ს თ ე ო რ ი ა შ ი პ. ამტკიცებს, რომ სახელმწიფო (თუმცა არა ყოველგვარი) ერთადერთი საშუალებაა საზ-ბაში სათნოების გასაბატონებლად. არსებულთაგან საუკეთესოდ მიაჩნია არისტოკრ. რესპუბლიკა და არისტოკრ. მონარქია. მათი თანდათანობითი გადაგვარებაა ტიმოკრატია, ოლიგარქია, დემოკრატია, ტირანია. სახელმწიფოს იდეალს — პირადი და საზ. ინტერესების შეთავსებას — ვერც ერთი ვერ აკმაყოფილებს. პ-ის იდეალურ (უტოპიურ) სახელმწიფოში სულის ძირითად უნართა შესაბამისად მოქალაქეთა 3 ფენაა. აღზრდის სახელმწიფოებრივმა სისტემამ უნდა გაარკვიოს ვინ რა ცხოვრებისთვისაა გაჩენილი. ობიექტურობის გარანტიაა მაღალ ფენებში ოჯახისა და კერძო საკუთრების არარსებობა, ხოლო მესაკუთრე ფენისათვის პოლიტ. უუფლებობა. ყველა ბავშვს ერთნაირად ასწავლიან 20 წლამდე; ვისაც შემდგომი სწავლის ნიჭი და სურვილი არა აქვს, მწარმოებელთა ფენაში ხვდება. 10 წლის სწავლის შემდეგ იგივე საზომით გამოიყოფა მხედართა ფენა. სხვები კიდევ 5 წელი იწაფებიან დიალექტიკაში. 35 წლის რჩეულთ სხვადასხვა სახელმწიფო თანამდებობაზე 15 წლიანი გამოცდა მოელით. მათ 50 წლის ასაკში უნარი აქვთ „თავად სიკეთე ჭვრიტონ“. ესენი არიან ფილოსოფოსები, რ-ებიც სახელმწიფოს სათავეში ექცევიან. ასე ფიქრობდა პ. გამოერიცხა მემკვიდრეობითი კლასები სახელმწიფოში, როგორც სოც. უბედურების მიზეზი. სინამდვილეში ეს იყო „ეგვიპტის კასტური წყობილების ათენური იდეალიზაცია“ (მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 1, გვ. 466, თბ., 1954). „კანონებში“ პ-მა სახელმწ. თეორია რეალურ ცხოვრებას დაუახლოვა.

ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა პ-ის უტოპიაში ძალზე შეზღუდულია. ბავშვებს ასწავლიან პოეზიას და მუსიკას, მაგრამ აკრძალულია ჰომეროსის, ასევე ტრაგედიისა და კომედიის სწავლა. რეალისტური ხელოვნება, რ-იც მიბაძვის (ე. ი. რეალობის) მიბაძვაა, ეწინააღმდეგება ზნეობის მიზანს — გრძნობადისაგან ადამიანის განთავისუფლებას. პ. აღიარებს ისეთ ხელოვანს, რ-იც იდეას ჭვრეტს და რეალობაში მისი გამოსახვის უნარი აქვს. მიმბაძავი ხელოვნ. უარყოფა არ ნიშნავს სხეულებრივი მშვენიერების უარყოფას, იგი აღძრავს ჩვენში სწრაფვას თავისთავადი მშვენიერებისაკენ.

პ. ცდილობდა ადამიანის ღირებულება ცოდნაში დაენახა, მაგრამ მისი რაციონალიზმი არ აღმოჩნდა საკმარისი სისტემის ასაგებად და მან მითს მიმართა. ირაციონალიზმის ეს მომენტი თანდათან ძლიერდებოდა, დიალექტიკა რიცხვთა პითაგორულ მისტიკას უთმობდა ადგილს. პ-მა დაივიწყა სოკრატეს დებულება, რომ ადამიანს მხოლოდ მიახლოვება შეუძლია ჭეშმარიტებასთან, ირწმუნა, რომ ფლობს სრულ ცოდნას, მაგრამ მისი სიტყვიერი გადმოცემა შეუძლებელია. აზრი სიტყვიერი ფორმის გარეშე მან სხვა მეცნიერებათაგან ფილოს. განმასხვავებელ ნიშნად მიიჩნია. მოხუცი პ-ის ფილოსოფია საფუძვლად დაედო *ნეოპლატონიზმს*.

*თხზ*.: Соч., т. 1—3, М., 1968—72; ფედონი, თბ., 1966; იონი, დიდი ჰიპია, მენონი, თბ., 1974.

*ლიტ*.: გ ო გ ი ბ ე რ ი ძ ე მ., ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1941; დ ა ნ ე ლ ი ა ს., ანტიკური ფილოსოფია სოკრატის წინ, ტფ., 1926; წ ე რ ე თ ე ლ ი ს., ანტიკური ფილოსოფია, თბ., 1968. *გ. თევზაძე*.

**პლატონიზმი**, ფართო აზრით — პლატონის ძირითადი იდეების აღიარება. იგი სხვადასხვა ეპოქაში იდეალიზმის საიმედო იარაღი იყო. პ-მა დიდი გავლენა მოახდინა არა მარტო ანტ. ფილოსოფიაზე (*პლატონის აკადემია*), არამედ პატრისტიკაზე, სქოლასტიკაზე, აღორძინების ეპოქაზე (ფლორენციის პლატონური აკადემია). XIX ს. ბურჟ. ფილოსოფიაში შეეცადნენ პ. იდეათა ჰიპოსტაზირების ბრალდებისაგან გაეთავისუფლებინათ (რ. ჰ. ლოცე, ჰ. კოჰენი, პ. ნატორპი). XX ს. ბურჟ. აზროვნებაში პ-ის გავლენას განიცდიდნენ არა მარტო ფილოსოფოსები (ე. ჰუსერლი, ა. ნ. უაიტჰედი, ჯ. ე. მური, ჰ. შოლცი), არამედ ფიზიკოსები (ვ. ჰაიზენბერგი) და მათემატიკოსებიც (დ. ჰილბერტი, გ

კანტორი). ვიწრო აზრით პ. მოიცავს პლატონის ფილოს. მიმდევართა თეორიებს ნეოპლატონიზმის წარმოშობამდე.

*ლიტ.* იხ. სტ-ებთან პ ლ ა ტ ო ნ ი და ნ ე ო პ ლ ა ტ ო ნ ი ზ მ ი. *გ. თევზაძე.*

**პლატონის აკადემია,** ფილოსოფიური სკოლა, რ-იც დააარსა პლატონმა მით. გმირის აკადემეს სახელობის ჭალაში ათენის მახლობლად დაახლ. ძვ. წ. 387. მალე იგი გადაიტანა იქვე, საკუთარ ბაღში, მდინარე კეფისოსის პირას, ათენის დას. კედლიდან ერთ კილომეტრზე. პ. ა-ის შესასვლელში ეწერა: „გეომეტრიის უცოდინარს ეკრძალება შესვლა“. პ. ა-ის წევრები (ევდოქსე, თეეტეტე) იმ ეპოქის საუკეთესო მათემატიკოსები იყვნენ. ამ აკადემიამ 1000 წელი იარსება. პლატონის შემდეგ სკოლას მეთაურობდა სპევსიპე, შემდეგ ქსენოკრატე, პოლემონი, კრატეტი. ეს იყო ე. წ. ძვ. აკადემია. ახ. აკადემიას უწოდებდნენ იმ პერიოდს, როცა *არკესილაეს* თაოსნობით პ. ა-ში სკეპტიციზმი გაბატონდა. მესამე აკად. დამაარსებლად ითვლება *კარნეადე*, რ-ის დროსაც პ. ა-ში უკიდურესად განვითარდა სკეპტიციზმი. ანტიოქე ასკალონელის შემდეგ, რ-მაც ფილონი შეცვალა, პ. ა-ში გაბატონდა ეკლექტიზმი, შემდეგ ნეოპლატონიზმი (*პროკლე* დიადოქოსი). პ. ა-ის უკანასკნელი მეთაური იყო დამასციუსი. 529 *იუსტინიანე I-ის* ედიქტით პ. ა. დაიხურა.

*გ. თევზაძე.*

**პლატონოვი** (ნამდვ. გვარი კ ლ ი მ ე ნ ტ ო ვ ი) ანდრია პლატონის ძე [20. VIII (1. IX), 1899, ვორონეჟი, — 5. I. 1951, მოსკოვი], რუსი საბჭ. მწერალი. 1921 გამოსცა პუბლიც. ნარკვევების წიგნი „ელექტრიფიკაცია“, 1922 — ლექსთა პირველი კრებული. სახელი გაუთქვა მოთხრობების პირველმა კრებულმა „ეპიფანური რაბები“ (1927). ავტორია მოთხრობათა წიგნებისა „იდუმალი ადამიანი“ (1928), „ოსტატის წარმომავლობა“ (1929) და სხვ. მის შემოქმედებაში წარმოჩენილია ახ. სინამდვილის რევ. შინაარსი, ძველისა და ახლის ჭიდილი. პ-ის სატირულ მოთხრობებში „ქალაქი გრადოვი“ (1926), „სახელმწიფო მცხოვრები“, „დაეჭვებული მაკარი“ (ორივე — 1929) და სხვ. განქიქებულია წარსულის გადმონაშთები, ბიუროკრატიზმი, ამორალურობა, ობივატელობა. ქართულად თარგმნილია პ-ის „დაბრუნება“ (1971).

*გ. გიგოლოვი.*

**პლატონოვი** ბორის ვიქტორის ძე [24. VII (6. VIII). 1903, მინსკი, — 15. II. 1967, იქვე], ბელორუსი მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1948), სკპ წევრი 1953-იდან. 1922-იდან მოღვაწეობდა იანკა კუპალას სახ. თეატრში (1961—63 იყო ამ თეატრის სამხატვრო ხელმძღვანელი). წარმატებით ასრულებდა სახასიათო, დრამ., ტრაგიკულ როლებს. მათგან აღსანიშნავია: ოგნიოვი, რომოდანი (კორნეიჩუკის „ფრონტი“, „ფრთები“), კონსტანტინე ზასლონოვი (მოვზონის „კონსტანტინე ზასლონოვი“, სსრკ სახელმწ. პრემია, 1948), ტუმილოვიჩი (კრაპივას „ტოროლები გალობენ“, სსრკ სახელმწ. პრემია, 1952), ზაბელინი (პოგოდინის „კრემლის კურანტები“), ესოპე (ფიგეირედუს „მელა და ყურძენი“) და სხვ. წარმატებით შეასრულა ლენინის როლი (პოგოდინის „მესამე პათეტიკური“). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**პლატონური** (*პლატონის* სახელიდან), 1. წმინდა სულიერი, გრძნობასთან დაუკავშირებელი (მაგ., პლატონური სიყვარული); 2. გადატანითი მნიშვნელობით—იდეალური, პრაქტიკულად განუხორციელებელი.

**პლატფორმა** (ფრანგ. plate-forme<plat—ბრტყელი და forme—ფორმა), 1. პოლიტიკური პარტიის ან ჯგუფის სამოქმედო პროგრამა, პოლიტ. მოთხოვნები. 2. იგივეა, რაც *ბაქანი.*

**პლატფორმინგი,** ნავთობპროდუქტთა კატალიზური გადამუშავების ერთ-ერთი სახე, რის შედეგად მიიღება ავტობენზინის მაღალოქტანური კომპონენტები და არომატული ნახშირწყალბადები. იხ. *რიფორმინგი.*

**პლაუდისი** იანის [15 (28). X. 1903, ლუტრინუს თემი, ახლანდ. სალდუსის რ-ნი, — 31. XII. 1952, რიგა], ლატვიელი საბჭ. მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1924-იდან. ავტორია ლექსთა კრებულებისა „ფატა მორგანა“ (1928), „პანამაში“ (1930), „ეპოქის სიდიადე“ (1948). რომანებისა „გიმნაზიელები“ (1935), „ზიმელნიეკე“ (1935), „პატიმრები“ (1939).

**პლაუენი** (Plauen), ქალაქი გდრ-ში, მდ. ვაისე-ელსტერის ნაპირზე, კარლ-მარქსშტადტის ოლქში. 79 ათ. მცხ. (1981). ფოგტლანდის სამრეწვ. ოლქის ცენტრი. განვითარებულია მსუბუქი მრეწვ., მანქანების, ფარდების, სამკერვალო ნაწარმის, შტაპელის ბოჭკოს წარმოება, არის მანქანათსაშ., ელექტროტექ., ლითონდასამუშ., ლუდისა და შაქრის საწარმოები.

**პლაფონი** (ფრანგ. plafon — ჭერი), ფართო მნიშვნელობით—ყოველგვარი ნაგებობის (ბრტყელი, თაღოვანი, გუმბათოვანი) გადახურვა. პ. ეწოდება აგრეთვე მონუმ. დეკორ. ფერწერულ და სკულპტურულ ნაწარმოებს, რ-ითაც შემკულია ეს გადახურვა. ფერწერული პ. შეიძლება შესრულდეს უშუალოდ შელესილ ზედაპირზე (ფრესკის ტექნიკით, ზეთის, წებოვანი, სინთეზ. და სხვ. საღებავებით), ჭერზე გაკრულ ტილოზე (*პანო*) — მოზაიკით და სხვ. პ., როგორც საეკლ. და საერო ნაგებობათა დეკორ. მორთულობის ნაწილი, ფართოდ გავრცელდა XVII—XIX სს. დასაწყისში. ამ პერიოდში პ-ის კომპოზიციებში იყენებდნენ ილუზიურ ეფექტებს, ფიგურებსა და არქიტ. დეტალებს ძლიერი რაკურსით ასრულებდნენ.

**პლაშკოუტი** (ჰოლანდ. plaatschuit), მცირე წყალშიგისა და გამარტივებული გარემოხაზულობის არათვითმავალი სატვირთო გემი, რ-ის გემბანზე ათავსებენ ტვირთს. უმთავრესად იყენებენ რეიდებზე გადასატვირთო სამუშაოებისათვის. პ-ის გამოყენება შეიძლება ტივტივა ხიდების საყრდენად.

**პლაცდარმი** (ფრანგ. place d'armes, სიტყვასიტყვით — ჯარის შესაკრები მოედანი), 1. საკუთარი ან სხვა სახელმწიფოს ტერიტორია (ან მისი ნაწილი), რ-საც სხვა სახელმწიფოს ტერიტორიაზე შეჭრისათვის მზადებისას შეიარაღებული ძალების თავმოყრისა და გაშლის ბაზად იყენებენ. პ-ს შეიძლება ჰქონდეს სტრატეგიული ან ტაქტიკური მნიშვნელობა. 2. მოიერიშე ჯარების მიერ წყალისმიერი დაბრკოლების გადალახვისას ხელში ჩაგდებული ან უკან დახევისას მოპირდაპირე ნაპირზე შენარჩუნებული ადგილი. 3. საზღვ.-სადესანტო ოპერაციის მსვლელობისას დესანტის მთავარი ძალების გადასხმისა და გაშლის უზრუნველყოფის მიზნით ხელში ჩაგდებული სანაპირო ტერიტორიის უბანი (მაგ., საბჭ. ჯარების მიერ ნოვოროსიისკისა და ქერჩის რ-ნებში 1943 ხელში ჩაგდებული პ.).

**პლაცენტა** (ლათ. placenta < ბერძნ. plakus — კვერი), ადამიანისა და ძუძუმწოვარი ცხოველების, აგრეთვე ზოგიერთი ქორდიანის და უხერხემლო ცხოველის რთული წარმონაქმნი, რ-იც აკავშირებს ნაყოფსა და დედის ორგანიზმს ორსულობისა თუ მაკეობის დროს. პ-ით ნაყოფი დედის ორგანიზმიდან იღებს ჟანგბადს, საკვებსა და სხვა საჭირო ნივთიერებებს, მას კი გადასცემს ნახშირორჟანგს, დაშლის პროდუქტებს და მისთ. თვით პ-შიც ხდება იმ ნივთიერებათა სინთეზი, რ-ებიც აუცილებელია როგორც ნაყოფისათვის (ფერმენტები, ვიტამინები და სხვ.), ისე დედის ორგანიზმისათვის (ჰორმონები, აცეტილქოლინი და სხვ.). თანაც პ. არეგულირებს ნივთიერებათა შეღწევას ნაყოფში (ბარიერული ფუნქცია); მაგრამ ნაყოფისა და დედის ორგანიზმის სისხლი არასოდეს ერევა ერთმანეთში, თითოეულ მათგანს საკუთარი სისხლი აქვს. პ-ს შეადგენს ნაყოფის გარეთა გარსის (*ქორიონის*) უბანი (ნ ა ყ ო ფ ი ს ე უ ლ ი პ.), აღჭურვილი ბეწვებით (ხაოებით), რ-ებშიც სისხლის კაპილარებია, და *საშვილოსნოს* კედლის შიგნითა გარსის (ენდომეტრიუმის) უბანი (დ ე დ ი ს ე უ ლ ი პ.), რ-იც ჰორმონების გავლენით ძლიერაა შეცვლილი. რაკი პ-ს ორი სხვადასხვა ორგანიზმის ნაწილები ქმნიან, მას ორგანო არ შეიძლება ეწოდოს. ხაოები ქორიონის ზედაპირზე ზოგჯერ სულ განუვითარებელია (აქორიალური პ.), თანაბრადაა გაფანტული (დიფუზიური პ.), თავმოყრილია პატარ-პატარა კუნძულებად (კოტილედონური პ.), ირგვლივ ზოლად გასდევს (ზონარული პ.) ან ერთ დიდ უბნადაა თავმოყრილი (დისკოიდალური პ.). იმის მიხედვით, თუ რამდენადაა დაშლილი საშვილოსნოს კედელი, ქორიონის ხაოს ეპითელიუმი ეხება საშვილოსნოს ეპითელიუმს (ჩანთოსნების, ვეშაპის, აქლემის, ღორის, ცხენის ე პ ი თ ე ლ ი ო ქ ო რ ი ა ლ უ რ ი პ.) ან შემაერთებელ ქსოვილს (მცოხნელების დ ე ს მ ო ქ ო რ ი ა ლ უ რ ი პ.) ან კაპილარებს (მტაცებლების, ფარფლფეხიანების, ხორთუმიანების ე ნ დ ო თ ე ლ ი ო ქ ო რ ი ა ლ უ რ ი პ.), ანდა უშუალოდ სისხლს, რ-იც ჩაღვრილია ლაკუნებში (მწერიჭამიების, ღამურების, მღრღნელების, პრიმატების, ადამიანების ჰ ე მ ო ქ ო რ ი ა ლ უ რ ი პ.). პირველ შემთხვევაში ურთიერთკავშირი იმდენად სუსტია, რომ ამ ტიპის პ-ს უწოდებენ ნახევრად პ-ს (სემიპლაცენტა), დანარჩენს კი —ნამდვილს (ევპლაცენტა); თანაც, პირველი და მეორე ტიპის პ-ში ურთიერთკავშირის სისუსტის გამო, მშობიარობისას საშვილოსნოს კედელი დაუზიანებელი რჩება ან ოდნავ ზიანდება, დანარჩენ შემთხვევაში კი მოეცლება და ნაყოფს მოჰყვება მისი მთელი ზედაპირული ფენა, ე. წ. მოსავარდნი გარსი ანუ დეციდუა (შესაბამისად, განასხვავებენ ადეციდუალურ და დეციდუალურ პ-ებს).



პლაცენტა. პლაცენტის ტიპი (გარეგანი შეხედულება): 1—დიფუზური; 2—კოტილედონური; 3—ზონალური; 4—დისკოიდალური მარტივი; 5—დისკოიდალური რთული

მარტივი პ-ის მაგვარი რამ უვითარდებათ სხვა ცოცხლადმშობ ხერხემლიან (ზოგიერთი თევზი, ქვეწარმავლები და სხვ.) და უხერხემლო (ზოგიერთი ფეხსახსრიანი, სალპები და სხვ.) ცხოველებსაც.

*ლ. ნათაძე.*

პ. ა დ ა მ ი ა ნ ი ს ა, წარმოიქმნება ქორიონის — ხაოიანი (ნაყოფის ნაწილის) და მასთან შეზრდილი საშვილოსნოს მოსავარდნი (დედის ნაწილი) გარსებისაგან. პ-ით უკავშირდება ნაყოფი დედის ორგანიზმს, რაც აუცილებელია ნაყოფის ზრდა-განვითარებისათვის. დღესრული ნაყოფის პ. ბრტყელი მომრგვალო (კვერის მსგავსი) სხეულია, მისი დიამეტრია 15—20 *სმ*, სისქე—3 *სმ*, წონა — 500—600 *გ*. ხაოების სიმრავლის გამო პ-ის საერთო ზედაპირი ორსულობის დასასრულს 6000—10 000 *სმ*², ხაოების საერთო სიგრძე კი 50 *კმ* აღწევს. პ-ის ნაყოფის ნაწილში განარჩევენ ქორიონის ფირფიტას და ქორიონის ხაოებს. 4 თვისათვის პ-ში ყალიბდება ძგიდეები, რ-ებიც იწყება ბაზალური ფირფიტიდან, მიემართება ქორიონისაკენ და გამოყოფს 16—20 წილს. ხაოებით გამოტანილი სისხლი თავს იყრის ხაოიანი გარსის სისხლძარღვებში, მათი შეერთებით კი შეიქმნება *ჭიპლარის* სისხლძარღვები, რ-ებიც კვებავენ ნაყოფის ორგანიზმს. ხაოების შემაერთებელი ქსოვილი და კაპილარების ენდოთელიუმი ქმნიან ბარიერს, რ-იც აწესრიგებს პროდუქტების გაცვლას დედისა და ნაყოფის ორგანიზმებს შორის. პ-ს აქვს გლიკოგენის, აცეტილქოლინის სინთეზირებისა და ზოგიერთი ჰორმონის გამომუშავების უნარიც. პ. თითქოს ერთდროულად ასრულებს ფილტვე-




პლევრა. ადამიანის გულმკერდის ფრონტალური ჭრილი (სქემა); 1 — ნეკნების პლევრა; 2 — შუასაყარის პლევრა; 3 — შუასაძგიდის პლევრა; 4—ნეკნ-შუასაძგიდის სინუსი; 5—პერიკარდიუმი.

ბის, ნაწლავების, ღვიძლის, თირკმლებისა და შინაგანი სეკრეციის ჯირკვლების ფუნქციას. პ-ის პათოლოგიის დროს მნიშვნელოვნად ირღვევა ნაყოფის ნორმალური ზრდა-განვითარება. *ზ. კაციტაძე.*

პ. მ ც ე ნ ა რ ი ს ა. თესლოვანი მცენარეების პ. ნასკვის კედლის შიგა ზედაპირის გამონაზარდია, რ-იც გამტარ კონებს შეიცავს. მას ემაგრება თესლკვირტი ან მეგასპორანგიუმი; გვიმრანაირებისა — გამტარი კონების მქონე გამონაზარდი ან ბორცვი, რ-ზეც *სპორანგიუმი* ვითარდება; წაბლა წყალმცენარეების — სპორანგიუმის ქვეშ მოთავსებული უჯრედების გროვა, ძოწეული წყალმცენარეებისა — ცისტოკარპიუმის გაფართოებული ფუძე. იხ. აგრეთვე *პლაცენტაცია*.

**პლაცენტაცია** (placentatio), *პლაცენტების* განლაგება ფარულთესლოვან მცენარეთა ნასკვებში. განარჩევენ ლ ა მ ი ნ ა ლ უ რ (პლაცენტები ნაყოფის ფოთლის შიდა ზედაპირზეა განწყობილი შუა ძარღვის მახლობლად ან მის გასწვრივ) და ს უ ბ მ ა რ გ ი ნ ა ლ უ რ პ-ს (პლაცენტები განწყობილია ნაყოფის ფოთლის კიდეებთან). სუბმარგინალურ პ-ში ასხვავებენ ცენტრალურ-კუთხურ, პარიეტალურ და თავისუფალ-ცენტრალურ პ-ს.

**პლაცენტიანები** (Eutheria), ცოცხლადმშობი *ძუძუმწოვრების* ინფრაკლასი, რ-იც გამოირჩევა მაღალი ორგანიზაციით და ეკოლოგიურ-მორფოლოგიური მრავალფეროვნებით. ემბრიონული განვითარება *პლაცენტის* წარმოქმნით ხდება. კბილების თავდაპირველი ფორმულაა: $i\frac{3}{3}$; $c\frac{1}{1}$; $pm\frac{4}{4}$; $m\frac{3}{3}$ (იხ. *კბილები*). პ. შეიცავს 14 ამომწყდარ და 17 თანამედროვე რიგს. პ. ცნობილი არიან ადრეული ცარცული პერიოდიდან.

**პლეადა** (ბერძნ. Pleias, ნათ. ბრ. Pleiados), ერთი ეპოქის, ერთი მიმართულების გამოჩენილ მოღვაწეთა ჯგუფი (ალექსანდრიული პ., ფრანგ. „პლეადა" და სხვ.). სახელწოდება პ., მომდინარეობს ტიტან ატლანტისა და მისი ცოლის ოკეანიდა პლეიონეს 7 ქალიშვილის სახელიდან — პ ლ ე ა დ ე ბ ი, რ-ებსაც ბერძნ. მითოლოგიის მიხედვით, მონადირე ორიონი დასდევდა რამდენიმე წლის განმავლობაში, სანამ ზევსმა ორიონიც და პლეადებიც თანავარსკვლავედებად არ აქცია, თანაც ისე, რომ ორიონი მათ ზეცაშიც ვერ დასწევდა.

**„პლეადა"** („Pléiade"), ფრანგული პოეტური სკოლა აღორძინების ეპოქაში. თავდაპირველად მასში გაერთიანებულნი იყვნენ პოეტი-ჰუმანისტები და „ბრიგადად" იწოდებოდნენ. თავკაცი იყო პ. *რონსარი*. 1549 ჟ. *დიუ ბელემ* გამოაქვეყნა ტრაქტატი „ფრანგული ენის დაცვა და განდიდება", რ-მაც მანიფესტის როლი ითამაშა. გამოიკვეთა ლიტ. პრინციპები და წრის შემადგენლობა; საბოლოოდ ჯგუფი შემოიფარგლა 7 პოეტით — (პ. დე რონსარი, ჟ. დიუ ბელე, ჟ. დორა, ე. ჟოდელი, რ. ბელო, ჟ. ა. დე ბაიფი, პ. დე ტიარი), რ-ებიც მიითხოვდნენ მანამდე არსებულ ტრადიციებთან გამიჯვნას და ფრანგ. პოეტური კულტურის განახლებას. „პ-ის" წევრთა შემოქმედებაში განსაკუთრებით დამკვიდრდა ჟანრები: ოდა, სონეტი, ელეგია, ეკლოგა, კომედია და ტრაგედია. მოგვიანებით „პ-ის" წევრთა შემოქმედებაში თანდათანობით ჩამოყალიბდა კლასიცისტური სტილი.

**პლეადები** (ქართ. ხალხ. სახელწ. მ რ ა ვ ა ლ ი, ხ ო მ ლ ი), ჩვენი გალაქტიკის გაბნეული *ვარსკვლავთა გროვა* კუროს თანავარსკვლავედში. შეუიარაღებელი თვალით ჩანს ამ გროვის ათამდე ვარსკვლავი, სტატისტ. დათვლით მისი 540-მდე წევრია გამოვლენილი. დიამეტრი — 15 *პს*. პ-ის შემადგენელი ვარსკვლავები სივრცეში თითქმის პარალელურ ორბიტებზე მოძრაობს. პ. ჩაძირულია მტვრის ნისლეულში, რ-ის ცალკეული უბნები მისი ცხელი ვარსკვლავებითაა განათებული. უბრწყინვალესი ვარსკვლავია ალციონე-B სპექტრული კლასის ცხელი გიგანტი.

პ-ში ყველაზე ბრწყინვალე შემდეგი ვარსკვლავებია (ფრჩხილებში ნაჩვენებია ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდეები*): 1 — ალციონე (2,87); 2 — ატლასი (3,64); 3 — ელექტრა (3,71); 4 — მაია (3,88); 5 — მეროპე (4,18); 5 — ტაიგეტა (4,31); 7 — პლეიონე (5,0—5,5); 8 — (5,45); 9 — ცელენო (5,46); 10 — (5,65); 11 — ასტეროპე I (5,76); 12 — ასტეროპე II (6,16).

**პლებეები** (ლათ. plebeii<plebs — მდაბიო ხალხი), ძვ. რომში თავისუფალი მოსახლეობის ერთ-ერთი (დაბალი) წოდება. გვაროვნ. თემში არ შედიოდნენ (ძვ. წ. III ს-მდე) და უფლება არ ჰქონდათ ესარგებლათ სათემო მიწით (ager publicus) მიწის ნაკვეთები შეეძლოთ ჰქონოდათ მხოლოდ პირადი მფლობელობის უფლებით. მიწათმოქმედებასთან ერთად მისდევდნენ ხელოსნობასა და ვაჭრობას. პ-ის მძიმე ეკონ. მდგომარეობას აღრმავებდა სამოქალაქო და პოლიტ. უუფლებობა. ძვ. წ. V—III ს. ს-ში პ-ს გამუდმებული ბრძოლა ჰქონდათ *პატრიციებთან*. ბრძოლის შედეგად ისინი სამოქალაქო და პოლიტ. უფლებებით პატრიციებთან გაათანაბრეს, შეიყვანეს რომის მოქალაქეთა შემადგენლობაში (Populus Romanus Quiritium), გაუქმდა სავალო მონობა, პ-ის მდიდარმა ფენამ და პატრიციებმა *ნობილიტეტი* შეადგინეს. ძვ. წ. III—II სს.-ში ტერმ. „პ." არაწარჩინებული წარმოშობის სრულუფლებიან მოქალაქეს აღნიშნავდა.

**პლებეობა,** პ ლ ე ბ ს ი, 1. ძვ. რომის თავისუფალი მოსახლეობის ერთ-ერთი წოდება (იხ. *პლებეები*). 2. შუა საუკ. დას. ევროპის ქალაქის მოსახლეობის დაბალი, უღარიბესი ფენა. პ-ის შემადგენლობაში შედიოდნენ ამქრის გაღარიბებული ხელოსნები, შავი მუშები და დღიური მუშები, რ-ებიც ამქარში არ იყვნენ გაერთიანებული, ლუმპენპროლეტარიატი (მათხოვრები, მაწანწალები), ნაწილობრივ, შეგირდები. პ-ს სოც. არაერთგვაროვანი მძიმე მატერ. პირობები ანტაგონისტურად განაწყობდა მას მაშინდელი საზ. წყობილების მიმართ. პ. იყო *პატრიციატის*, ამქრების ოლიგარქიისა და მძიმე გადასახადების წინააღმდეგ ქ-ების მრავალი აჯანყების მთავარი მამოძრავებელი ძალა. (იხ. აგრეთვე *ტაბორიტები, ანაბაპტისტები, თ. მიუნცერი*). პ. და გლეხობა ის ძალა იყო, რ-მაც ადრეულ ბურჟ. რევოლუციებში ბურჟ. გამარჯვება უზრუნველყო.

**პლებისციტი** (ლათ. plebiscitum<plebs — მდაბიო ხალხი და scitum — გადაწყვეტილება, დადგენილება), 1. ძვ. რომში *პლებეების* კრების მიერ მიღებული დადგენილება; გვხვდება ძვ. წ. V ს-ში. პ-ს სენატი არ ამტკიცებდა და თავდაპირველად მისი შესრულება მხოლოდ პლებეებისათვის იყო სავალდებულო. შემდგომში პ. მთელი ხალხისთვის სავალდებულო დადგენილებად იქცა. ძვ. წ. III ს-იდან ტერმ. „პ." თანდათან გამოვიდა ხმარებიდან. იგი შეცვალა სიტყვა კანონმა — lex. 2. სახალხო კენჭისყრის ერთ-ერთი სახე. იყენებენ საერთაშ. სამართალში ამა თუ იმ ტერიტ. სახელმწ. კუთვნილების საკითხის გადასაწყვეტად მოსახლ. ნება-სურვილის საფუძველზე.

სსრკ-ში საყოველთაო-სახ. კენჭისყრა (რეფერენდუმი) გათვალისწინებულია სახელმწ. ცხოვრების უმნიშვნელოვანესი საკითხების გადასაწყვეტად ან ზოგიერთი კანონის მისაღებად (სსრკ კონსტ., მმ. 5, 108).

**პლევაკო** თედორე ნიკიფორის ძე [13 (25). IV. 1842, ტროიცკი, ორენბურგის გუბ., — 23. X. 1908 (5. I. 1909), მოსკოვი], რუსი იურისტი, ადვოკატი, სასამართლო ორატორი. 1870 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. მონაწილეობდა დიდ პოლიტ. და სისხლის სამართ პროცესებში. იყო III სახელმწ. სათათბიროს დეპუტატი ოქტიაბრისტების პარტიიდან.

*თხზ*.: Речи, т. 1—2, М., 1909—10.

*ლიტ*.: Кони А. Ф., Собр. соч., т. 5, М., 1968.

**პლევე** ვიაჩესლავ კონსტანტინეს ძე [1846—15 (28). VII. 1904, პეტერბურგი], რუსეთის სახელმწიფო მოღვაწე 1881-იდან პოლიციის დეპარტამენტის დირექტორი. 1902 აპრილში დაინიშნა შინაგაან საქმეთა მინისტრად და ჟანდარმთა შეფად. ატარებდა რეაქციულ პოლიტიკასს, მიმართავდა რეპრესიებს. მოკლა ესერმა ე. სოზონოვმა.

**პლევე** პაველ ადამის ძე [30. V (11. VI). 1850—28. III (10. IV). 1916, მოსკოვი], რუსი კავალერიის გენერალი (1907). დაამთავრა ნიკოლოზის კავალერიის სასწავლებელი (1870) და გენშტაბის აკადემია (1877). რუს.-ოსმ. ომის (1877—78) მონაწილე. 1878—80 მსახურობდა ბულგ. არმიაში. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს წარმატებით სარდლობდა მე-5 არმიის ჯარებს გალიციის ბრძოლაში (1914) და ლოძის ოპერაციის (1914) დროს, მე-12 არმიის ჯარებს პრასნიშის ოპერაციის (1915 თებ.) მსვლელობისას. 1915 დეკ. — 1916 თებ.—ჩრდ.-დას. ფრონტის ჯარების მთავარსარდალი.

**პლევენი** (Pleven) რენე (დ. 15. IV. 1901, რენი), საფრანგეთის პოლიტიკური და სამხედრო მოღვაწე, იურისტი. 1949—50, 1952—54 ეროვნ. თავდაცვის მინისტრი, 1950 ივლისი—1951 თებ. და 1951 აგვ.— 1952 იანვ. პრემიერ-მინისტრი. გამოდიოდა დას. ევრ. კავშირის და ნატოს შექმნისსა და განმტკიცების მომხრედ. 1950 წამოაყენა დას. ევრ. სახელმწიფოთა სამხ. ბლოკის შექმნის პროექტი (*პლევენის გეგმა*). ხელს უწყობდა საფრ. ჩათრევას ინდოჩინეთის კოლონ. ომში. 1958 მაისში იყო საგარეო საქმეთა მინისტრი. 1969—73 იუსტიციის მინისტრი.

**პლევენი,** პ ლ ე ვ ნ ა, ქალაქი ჩრდ. ბულგარეთში, დუნაის ვაკეზე, მდ. დუნაიდან 35 *კმ*. პლევენის ოკრუგის ადმ. ცენტრი. 128 ათ. მცხ. (1980). მნიშვნელოვანი სატრანსპ. პუნქტი სოფია—პ.—ვარნის სარკინიგზო მაგისტრალზე. სოფ. მეურნ. პროდუქციის გადასამუშ. ცენტრი. არის ხორც-რძის, საკონსერვო, ღვინის მრეწვ. საწარმოები, ვითარდება მანქანათმშენებლობა. პ-ის მახლობლად დიდი ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ. კომბინატია. ქალაქსა და მის მიდამოებში არის ბევრი ისტ. მუზეუმი და ძეგლი.

რუს.-ოსმ. ომის (1877—78) დროს, 1877 წ. 8 (20) ივლ.—28 ნოემბ. (10 დეკ.), მძლე კავშირეთა (რუსეთი, რუმინეთი) არმიებმა (83 ათ. კაცი, 424 ქვემეხი) ბულგ. სახ. ლაშქრის მხარდაჭერით გაათავისუფლეს ოსმ. ჯარებს (სარდალი ოსმან-ფაშა) პ-ის ხელში ჩასაგდებად. 3 უშედეგო შეტევის შემდეგ, 1877 წ. 1 (13) სექტ. პ. ბლოკირებული იქნა მოკავშირეთა ჯარების მიერ, ხოლო 20 ოქტ. (1 ნოემბ.) მთლიანად შემოარტყეს ალყა. ოსმ. ჯარებმა სცადეს სოფიისაკენ გაჭრა, მაგრამ უშედეგოდ. 28 ნოემბ. (10 დეკ.) ოსმან-ფაშას 43-ათასიანმა გარნიზონმა კაპიტულაცია გამოაცხადა. პ-ის დაცემამ რუს. სარდლობას საშუალება მისცა ბალკანეთზე შეტევისათვის გამოეთავისუფლებინა 100 ათ. კაცი. 1977 პ. დაჯილდოვდა ხალხთა მეგობრობის ორდენით.

**პლევენის გეგმა,** საფრანგეთის პრემიერ-მინისტრ რ. *პლევენის* მიერ 1950 ოქტ. შედგენილი პროექტი საფუძვლად დაედო 1950 პარიზის ხელშეკრულებას, რ-იც ითვალისწინებდა ევრ. თავდაცვითი გაერთიანების შექმნას.

**პლევენის ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული ჩრდ. ბულგარეთში, დუნაის ვაკის

ცენტრ. ნაწილში. ფართ. 4,2 ათ. *კმ*². მოსახლ. 365 ათ. კაცი (1978). ადმ. ც. — ქ. პლევენი. ოკრუგის ეკონომიკა ინდუსტრ.-აგრ. ხასიათისაა. განვითარებულია კვების (ხორცის, საფქვავი, ხილსაკონსერვო, შაქრის, ღვინის წარმოება) და მანქანათსაშ. (სამჭედლო-საწნეხი და სამსხმელო მოწყობილობა, ჰიდროტურბინები, ელექტროკარები, ხელსაწყოები და სხვ.) მრეწველობაა. ვითარდება ნავთობგადამუშავება და ნავთობქიმია.

მუშავდება ოკრუგის ტერიტ. 2/3-ზე მეტი. ნათესების 2/3 უჭირავს მარცვლეულ კულტურებს (ხორბალი, სიმინდი). მოჰყავთ აგრეთვე ტექ. (შაქრის ჭარხალი, მზესუმზირა), ბოსტნეული (უმთავრესად პამიდორი), ბაღჩეული კულტურები და ყურძენი. განვითარებულია მეცხოველეობა (მსხვ. რქ. საქონელი, ღორი, ფრინველი).

**პლევრა** (ბერძ. pleura — ნეკნი, ფერდი), გულმკერდის კედლის შიდა ზედაპირისა და *ფილტვების* მფარავი სეროზული გარსი. განარჩევენ პ-ის კედლის ამყოლ (პარიეტალურ) და ფილტვების მფარავ (ვისცერალურ) ფურცლებს, რ-ებიც ფილტვის ფესვთან განუწყვეტლივ გადადიან ერთიმეორეში და ფილტვების ირგვლივ ქმნიან დახშულ, ერთმანეთისაგან იზოლირებულ მარჯვ. და მარცხ. პ-ის ღრუს. პ-ის ღრუ შეიცავს მცირე რაოდენობით (1—2 *მლ*) სეროზულ სითხეს, რ-იც ასველებს პ-ის ერთმანეთისაკენ მიქცეულ ზედაპირებს და სუნთქვის დროს ამცირებს ხახუნს პ-ის ვისცერალურ და პარიეტალურ ფურცლებს შორის. განარჩევენ პარიეტალური პ-ის ნეკნების, დიაფრაგმისა და შუასაყრის ნაწილებს. პ-ის ღრუს ქვედა ნაწილში იქმნება ღრმა ნეკნ-შუასაძგიდისა და ნეკნ-შუასაყარის ჯიბეები, სადაც ჩაეშვება ფილტვები მაქს. ჩასუნთქვისას. პ-ის ზედა კიდე 3—4 *სმ*-ით სცილდება 1 ნეკნს და ბოლოვდება პ-ის გუმბათით. ფილტვის პ. მჭიდროდ ეკვრის ფილტვის ქსოვილს, ჩადის წილებს შორის ნაპრალებში და მთლიანად ფარავს მათ. გარდა მექან. დანიშნულებისა, პ. ასრულებს გამოყოფისა (ტრანსუდაციის) და შეწოვის (რეზორბციის) ფუნქციებსაც, რითაც არეგულირებს პ-ის ღრუში სეროზული სითხის რაოდენობას და შედგენილობას. პარიეტალური პ. ასრულებს პლევრული სითხის შეწოვას, ხოლო ვისცერალური — გამოყოფის ფუნქციებს, რასაც ადასტურებს ამ ფურცლებში ლიმფური და სისხლის ძარღვების განსხვავებული შენება და განლაგება. პარიეტალურ ფურცელში ბევრია მგრძნობიარე ნერვული დაბოლოება. პ-ის ანთებას *პლევრიტი* ეწოდება.
*ზ. კაციტაძე.*

**პლევრიტი**, ფილტვის მფარავი სეროზული გარსის — პლევრის ანთება. უმეტესად ვითარდება ფილტვების რაიმე დაავადების — (ტუბერკულოზი, აბსცესი, ანთება, კიბო და სხვ.) შედეგად. განარჩევენ ი ნ ფ ე ქ ც ი უ რ და ა რ ა ი ნ ფ ე ქ ც ი უ რ პ-ს. ინფექციურს იწვევს ტუბერკულოზის მიკობაქტერია, კოკები, ვირუსები და სხვ. არაინფექციურ განეკუთვნება ტოქსიკური პ. (მაგ., ურემიის დროს), ე. წ. რევმატიული პ. (ვითარდება მწვავე რევმატიზმის გადატანის შემდეგ), ტრავმული პ. (გულმკერდის ტრავმისას), ფილტვის ან პლევრის სიმსივნის შედეგად განვითარებული პ. და სხვ. პ. შეიძლება იყოს მშრალი და ექსუდაციური (სველი). ექსუდაციური პ., პლევრის ღრუში დაგროვილი ექსუდატის ხასიათის მიხედვით, შეიძლება იყოს სეროზული, ჩირქოვანი, ჰემორაგიული და სხვ., მომდინარეობის მიხედვით — მწვავე და ქრონ., ლოკალიზაციის მიხედვით — ადგილ. და გავრცობილი. პ-ის სიმპტომებია უგუნებობა, ტემპ-რის მომატება, შემცივნება, ოფლიანობა, ხველა (მშრალი ან ნახველით), ქოშინი, ცვლილებები სისხლში და სხვ. მშრალ პ-ს ახასიათებს მჩხვლეტავი ტკივილი დაავადებულ მხარეზე, *აუსკულტაციით* ისმის პლევრის ფურცლების ხახუნი; ექსუდაციური პ-ის დროს *პერკუსიით* აღინიშნება ფილტვის ხმიანობის მოყრუება. მშრალი პ. უფრო მსუბუქად მიმდინარეობს და ჩქარა გაივლის ხოლმე, ექსუდაციური კი ზოგჯერ 1—1,5 თვეს გასტანს. ზოგჯერ მშრალი პ. ექსუდაციურ პ-ში გადადის. დიაგნოზის დასადგენად დიდი მნიშვნელობა აქვს რენტგენოლოგიურ გამოკვლევას.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ძირითადი დაავადების მკურნალობა; ანტიბიოტიკები; ანტიალერგიული, ანთების საწინააღმდეგო, სიმპტომური საშუალებანი; ექსუდატის ამოსაქაჩად მიმართავენ პლევრალურ პუნქციას.

*ლიტ.*: ა ლ ა დ ა შ ვ ი ლ ი ვ., შინაგანი დაავადებები, გამოც. მე-2, თბ., 1977; Болезни системы дыхания, под ред. Т. Гарбиньского, Варшава, 1967. *გ. მხეიძე.*

**პლეზიანთროპი** (ბერძ. plēsios — მახლობელი და anthrōpos — ადამიანი), ნამარხი ადამიანის მსგავსი მაიმუნების გვარი *ავსტრალოპითეკების* ოჯახისა. აღმოაჩინა (1936—38) ანთროპოლოგმა რ. ბრუმმა იოჰანესბურგის (სამხრ აფრ. რესპუბლიკა) მახლობლად მდებარე მღვიმეში. ცხოვრობდა, როგორც ჩანს, პლეისტოცენურ ეპოქაში. ფიქრობენ, რომ პ-ის სხეული ვერტიკალურად იდგა, რის გამოც მათ ადამიანებთან მორფოლოგიურად ახლოს მდგომ ფორმებად თვლიან.
*მ. აბდუშელიშვილი.*

**პლეზიოზავრები** (Plesiosauria), ნამარხი ქვეწარმავლების ქვერიგი. ცხოვრობდნენ შუა ტრიასული ეპოქიდან ცარცული პერიოდის ბოლომდე. მათი სხეულის სიგრძე 15 *მ* აღწევდა და 100—150 დისკოსებური მალისაგან შედგებოდა. კიდურები დიდ ფარფლებად იყო ქცეული, ჰქონდათ მოქნილი კისრები, თვალბუდისაკენ გადანაცვლებული ნესტოები, კონუსური კბილები, ერთგვაროვანი ან დიფერენცირებული ეშვებად და უფრო წვრილ კბილებად. პ-ს განეკუთვნება ელასმოზავრები, პლიოზავრები და სხვ. ცხოვრობდნენ ზღვის სანაპირო ზოლში. იკვებებოდნენ თევზით. მათი ნაშთები ყველა კონტინენტზეა ნაპოვნი. განსაკუთრებით მრავალფეროვნადაა წარმოდგენილი დას. ევრ. და სსრკ-ის იურულ ნალექებში. *გ. მჭედლიძე.*

**პლეთიზმოგრაფია** (ბერძ. plēthysmos — გადიდება და ... გრაფია) მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი, ფ ი ზ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, ორგანოს ან მისი ნაწილის მოცულობის ცვლილებების განუწყვეტელი გრაფიკული რეგისტრაციის მეთოდი. მოცულობის ცვლილებები განპირობებულია სხვაობით ორგანოში არტერიით მოტანილ და ორგანოდან ვენით გატანილ სისხლის ოდენობებს შორის. ორგანო ან მისი ნაწილი თავსდება პლეთიზმოგრაფში. როდესაც ორგანოს მოცულობა იცვლება ჭურჭელში, ეს რეგისტრირდება პ ლ ე თ ი ზ მ ო გ რ ა მ ი ს სახით, რ-ზეც აღირიცხება როგორც გულის შეკუმშვასთან დაკავშირებული პულსური რხევები, ისე კიდურის სისხლის ძარღვების გაფართოებით ან შევიწროებით გამოწვეული რხევები.
*ა. ბაკურაძე.*

**პლეიონე**, შეუიარაღებელი თვალით ხილვადი ერთ-ერთი ვარსკვლავი *პლეადებში*. მისი ბრწყინვალება ცვალებადობს 5-იდან 5,5 ვიზუალურ *ვარსკვლავიერ სიდიდემდე*. მზიდან მანძილი 167 *პს*.

**პლეიოტროპია** (ბერძ. pleiōn — უფრო მრავალრიცხოვანი, უფრო დიდი და tropos — მობრუნება, მიმართულება), *გენის* მრავლობითი მოქმედება; ერთი მემკვიდრული ფაქტორის — გენის ზემოქმედება ერთდროულად ორგანიზმის ორ ან მეტ ნიშანზე. მენდელიზმის განვითარების ადრეულ ეტაპზე მიაჩნდათ, რომ ცალკეული გენი განსაზღვრავს მხოლოდ ერთი ნიშნის განვითარებას. მოგვიანებით დადგინდა, რომ შესაძლებელია გენს მრავალმხრივი მოქმედება ჰქონდეს. ეს მოვლენა თვით მენდელის მიერ იქ-



პლეზიოზავრები

ნა შემჩნეული. მაგ., ბარდაში ფოთლის ფუძესთან წითელი ლაქის განვითარებას, ყვავილის წითელ და თესლის კანის რუხ შეფერილობას ერთი გენი განაპირობებს. პლეიოტროპიული გენის ფენოტიპური გამოვლენა ერთსა და იმავე დროს ერთი ნიშან-თვისებისათვის შესაძლებელია რეცესიული იყოს, მეორისათვის კი — დომინანტური, ადაპტიური მნიშვნელობით — სასარგებლო ან საზიანო (სახლის თაგვში პლეიოტროპიული გენი დომინანტურად განსაზღვრავს ბეწვის ყვითელ შეფერილობას), ამასთანავე ახასიათებს რეცესიული ლეტალური მოქმედება, რის გამოც ჰომოზიგოტური ინდივიდები ჩანასახშივე იღუპებიან. პ. თითქმის ყველა შესწავლილ გენს ახასიათებს, თითოეული გენი განვითარების პროცესში ორგანიზმის მთელ სისტემაზე მოქმედებს. ამრიგად, ცალკეული ნიშნის ან თვისების განვითარება განპირობებულია მთელი გენოტიპით. მაგ., მცენარე წყალიკრეფიას ღეროს შეფერილობას, თესლის ფორმასა და ზომას ერთი გენი უწევს კონტროლს. ხშირად პლეიოტროპიული მოქმედება აქვთ ძირითადად იმ გენებს, რ-ებიც განსაზღვრავენ ისეთ ნიშნებს (ნაყოფიერება, ცხოველმყოფელობა, სიცოცხლის ხანგრძლივობა და ა. შ.), რ-თაც ევოლუციის პროცესში წამყვანი როლი აკისრიათ. პლეიოტროპიული გენის პირველადი პროდუქტი — ცილა-ფერმენტი გავლენას ახდენს მეტაბოლიზმის შუალედურ რგოლებზე, რ-ებსაც წარმართავენ სხვა გენები და ცვლიან მათ ფენოტიპურ გამოვლენას. (იხ. *გენების ურთიერთქმედება*).

*ლიტ.*: Д у б и н и н Н. П., Общая генетика, М., 1976; Л о б а ш е в М. Е., Генетика, 2 изд., М., 1967; П е т р о в Д. Ф., Генетика с основами селекции, М., 1976. *ა. შათირიშვილი.*

**პლეისტონი** (<ბერძ. pleusis — ცურვა, pleō — მივცურავ), წყლის იმ ორგანიზმთა ერთობლიობა, რ-ებიც ბინადრობენ მის ზედაპირზე ან ჩაყურსული არიან. პ-ის მრავალი ორგანიზმი ქმნის აირის კამერებს (სიფონოფორა ფიზალია) ან გამოყოფს ქაფისმაგვარ სითხეს (აქტინია მინიასი, მოლუსკი იანტინა და სხვ.); ზოგი საყრდენად იყენებს წყლის ზედაპირულ აპკს. მცენარეებიდან პ-ს ეკუთვნიან, მაგ., სარგასუმისებრი წყალმცენარეები.

**პლენერი** (ფრანგ. plein air, სიტყვასიტყვით — სუფთა ჰაერი) ფ ე რ წ ე რ ა შ ი, ტერმინი, რ-იც აღნიშნავს ბუნებრივი განათების, ჰაერის, გარემოს გადმოცემას სურათში. პლენერულ ფერწერას საფუძველი ჩაეყარა მხატვრების ღია ცის ქვეშ მუშაობის შედეგად. ნატურის უშუალოდ შესწავლით მხატვრების მიზანი იყო, რაც შეიძლება საფუძვლიანად აღებეჭდათ ბუნების რეალურობა. პლენერული ფერწერის ჩანასახები აღორძინების ეპოქისა და XVII ს. ოსტატებთანაც გვხვდება, თუმცა

არსებითად პ-ის პრინციპები XIX ს. I ნახევრიდან გავრცელდა (ჯ. კონსტებლი ინგლისში, ა. ივანოვი რუსეთში). პლენერული ფერწერის წინამორბედად შეგვიძლია ჩავთვალოთ XIX ს. შუა წლების ბარბიზონის სკოლის მხატვრები (თ. რუსო, ჟ. დიუპრე, ნ. ვ. დიას დე ლა პენია, შ. ფ. დობინი), აგრეთვე კ. კორო. პ-ის პრინციპები ყველაზე სრულყოფილად ასახეს იმპრესიონისტებმა (კ. მონე, კ. პისარო, ო. რენუარი და სხვ.). ამ დროიდან ტერმ. „პ." ფართოდ იქნა გამოყენებული. XIX ს. II ნახ. და XX ს. დასაწყ. პლენერულ ფერწერაში წარმატებით მუშაობდნენ ვ. პოლენოვი, ი. ლევიტანი, ვ. სეროვი, კ. კოროვინი, ი. გრაბარი; საქართველოში — გ. გაბაშვილი, მ. თოიძე და სხვ. პლენერული ფერწერისადმი ინტერესი არც XX ს-ში შენელებულა.


გ. პლეხანოვი.

**პლენუმი** (ლათ. plenum — სრული), პარტიული, სახელმწიფო, პროფკავშირული ან სხვა ორგანიზაციის არჩევითი ხელმძღვანელი ორგანოს კრება წევრთა სრული შემადგენლობით (მაგ., სკკპ ცკ-ის პ., უმაღლესი სასამართლოს პ.).

**პლეონაზმი** (ბერძ. pleonasmos—სიჭარბე, ზედმეტობა), მეტყველების სტილისტური საქცევი, რ-იც ერთი და იმავე საგნის დასახასიათებლად, განწყობილების გამოსახატავად იყენებს ლოგიკურად ზედმეტ, ერთნაირი მნიშვნელობის მქონე უსარგებლო სიტყვებს (მაგ., „ირგვლივ გარშემორტყმული", „საკუთარი თვალით", „უკან დაბრუნება", „ახალგაზრდა ვაჟი"). პ. შეიძლება წარმოიშვას რ-იმე უცხო ტერმინის ზუსტი მნიშვნელობის არცოდნის გამო (მაგ., თავისუფალი ვაკანსია, სემანტიკური მნიშვნელობა).
*გ. ჭოხონელიძე.*

**პლეოქროიზმი** (<ბერძ. pleōn—უფრო მრავალრიცხოვანი, უფრო დიდი და chroa—ფერი), ნივთიერების შეფერილობის ცვლილება მასში გამავალი *სინათლის პოლარიზაციის* ან გავრცელების მიმართულების ცვლილებასთან დაკავშირებით. პირველად შეამჩნიეს 1816 *ჟ. ბ. ბიომ* და *თ. ი. ზეებეკმა*. პ. ნივთიერების ოპტ. ანიზოტროპიის ერთ-ერთი გამოვლინებაა. მისი ერთ-ერთი სახეობაა წ რ ი უ ლ ი დ ი ქ რ ო ი ზ მ ი (კ ო ტ ო ნ ი ს ე ფ ე ქ ტ ი) — განსხვავება სინათლის შთანთქმის მარჯვენა და მარცხენა წრიულ პოლარიზაციებს შორის. პ. ყველაზე მეტად შეინიშნება იმ კრისტალებში, რ-თათვისაც დამახასიათებელია პ-ის ისეთი სახესხვაობა, როგორიცაა წ რ ფ ი ვ ი დ ი ქ რ ო ი ზ მ ი, ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი და ა რ ა ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი სხივების სხვადასხვანაირად შთანთქმა. ე რ თ ღ ე რ ძ ა კრისტალებისათვის განასხვავებენ 2 ძირითად შეფერილობას. ერთი გამოვლინდება ოპტ. ღერძის გასწვრივ, მეორე კი — მის პერპენდიკულარულად დაკვირვებისას (ე. წ. $N_o$ და $N_e$ მიმართულებათა გასწვრივ; იხ. *დიქროიზმი*); ო რ ღ ე რ ძ ა კრისტალებში — 3 ძირითად შეფერილობას სამი მიმართულებით, ეს მიმართულებანი შეიძლება დაემთხვეს კრისტალის მთავარ მიმართულებებს (ასეთ შემთხვევაში მათ აღნიშნავენ $N_g$, $N_m$ და $N_p$) ან არ დაემთხვეს (იხ. *კრისტალოოპტიკა*).

**პლესი,** სოფელი ბენგალში (ინდოეთში), სადაც 1757 წ. 23 ივლ. რ. კლაივის (ბენგალის ინგლ. გუბერნატორი) რაზმმა (800 ინგლ. ჯარისკაცი და 2200 სიფაჰი) გაანადგურა ბენგალის ნავაბის სირაჯ ალ-დაულას 68 ათასიანი არმია. ბრძოლის შემდეგ კლაივმა ნავაბის ტახტზე დასვა მოღალატე მირ ჯაფარი და ბენგალი ფაქტობრივად ინგლ. ოსტინდ. კომპანიის ხელისუფლებას დაუმორჩილა. პ-ის ბრძოლაში ბენგალის მიტაცებამ საფუძველი ჩაუყარა ბრიტ. კოლონ. იმპერიის შექმნას ინდოეთში.

**პლეტნიოვი** პეტრე ალექსანდრეს ძე [10 (21). VIII. 1792, ტვერი, ახლანდ. ქ. კალინინი, —29. XII. 1865 (10. I. 1866), პარიზი; დაკრძალულია პეტერბურგში], რუსი პოეტი, კრიტიკოსი, პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1841). ჟურნ. „სოვრემენნიკის" გამომცემელი და რედაქტორი (1838—46). მისი ლირიკა ვ. ჟუკოვსკისა და კ. ბატიუშკოვის გავლენითაა აღბეჭდილი. პ-ის კრიტ. თხზულებათაგან აღსანიშნავია: „შენიშვნა ჟუკოვსკისა და ბატიუშკოვის თხზულებებზე" (1822), „შექსპირი" (1837), „ჩიჩიკოვი ანუ გოგოლის მკვდარი სულები" (1842).

**პლექსიგლასი,** გამჭვირვალე მყარი მასალა, მიიღება *პოლიმეთილმეტაკრილატის* საფუძველზე (იხ. *ორგანული მინა*).

**პლექსიტი** (<ლათ. plexus — წნული), ნერვული წნულების დაავადება; ვითარდება ინფექციის, ინტოქსიკაციის, ტრავმისა და სხვ. შედეგად. ჭეშმარიტი პ. იშვიათია, უფრო ხშირად პ-ად მიიჩნევენ ხერხემლის მადეფორმირებელ ცვლილებებთან (სპონდილოზი, ოსტეოქონდროზი) დაკავშირებულ რადიკულიტს. განარჩევენ კ ი ს რ ი ს, მ ხ რ ი ს, წ ე ლ ი ს ა და გ ა ვ ი ს პ-ებს. პ-ს ახასიათებს ტკივილი, დაავადებული ნერვებით ინერვირებული კუნთების დაზიანება, რეფლექსების ამოვარდნა, მგრძნობელობის დარღვევა. დიაგნოზის დასადგენად დიდი მნიშვნელობა აქვს ელექტრომიოგრაფიას.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ტკივილგამაყუჩებელი საშუალებანი, B ჯგუფის ვიტამინები, ბიოგენური სტიმულატორები, ფიზიოთერაპიული პროცედურები; სანატორიულ-კუროტული მკურნალობა.

**პლექტენქიმა** (ბერძ. plektos — დაწნული და enchyma — გავსებული, ჩასხმული; აქ — ქსოვილი), ცრუ ქსოვილი, რ-იც წარმოიქმნება სოკოს მრავალუჯრედიანი ჰიფების ან წყალმცენარის ძაფების გადახლართვით. ჰიფებისა და ძაფების უჯრედები იყოფა მხოლოდ განივი ტიხრებით (ამით პ. განსხვავდება ნამდვილი პარენქიმული ქსოვილისაგან, რ-იც იყოფა ყველა მიმართულებით). განარჩევენ ფაშარ (აქვს ზოგიერთ წყალმცენარეს, ქუდიან სოკოს, არის მღიერის „გულგულშიც") და მკვრივ პ-ს (არის სოკოს სკლეროციუმებში, მღიერის „ქერქში").

**პლეშჩეევი** ალექსი ნიკოლოზის ძე [22. XI. (4. XII). 1825, კოსტრომა, — 26. IX (8. X). 1893, პარიზი; დაკრძალულია მოსკოვში], რუსი მწერალი. პეტრაშეველთა წრეში მონაწილეობისათვის 1849 გადაასახლეს. მოსკოვში დაბრუნდა 1859. პირველი ლექსები გამოაქვეყნა 1844, ლექსთა პირველი კრებული — 1846. პ-ის ზოგი ლექსი რევ. სიმღერად იქცა. 1847-იდან წერდა მამხილებელ მოთხრობებს. მას ბევრი რამ აკავშირებდა საქართველოსთან: პირადად იცნობდა ნ. ნიკოლაძეს; ლექსებს აქვეყნებდა თბილისურ ჟურნალში „გუსლი" (1882) და სხვ. მისი პოეზია პოპულარული იყო საქართველოში (მთარგმნელები: ა. წერეთელი, კ. ლორთქიფანიძე, შ. მღვიმელი, გ. აბაშიძე და სხვ.). პ-ის სიმღერა-ლექსმა „წინ! უშიშრად და მტკიცედ" გავლენა მოახდინა ი. ევდოშვილის ლექსზე „მეგობრებო, წინ, წინ გასწვით!"

*ლიტ.*: Письма русских литературно-общественных деятелей к Н. Я. Николадзе, Тб., 1949.
*ვ. შადური.*

**პლეშჩეევის ელჩობა** კ ა ხ ე თ შ ი 1 5 9 1, რუსეთის სახელმწიფოს ელჩობა კახეთის სამეფოში 1591 აპრილში პლეშჩეევისა და კუდრინის მეთაურობით. პ. ე-ის მიზანი იყო, დაეყოლიებინათ კახეთის მეფე ალექსანდრე II, დახმარებოდა რუსეთს, რ-საც საშამხლოზე ლაშქრობა ჰქონდა გადაწყვეტილი. ელჩები უნდა დაკავშირებოდნენ აგრეთვე საქართვ. სხვა სამეფო-სამთავროებს, რათა გაერთიანებულიყვნენ ოსმალთა წინააღმდეგ საბრძოლველად. რადგანაც რუს. ჯარის ლაშქრობა ჩაიშალა, პ. ე-ს სასურველი შედეგი არ მოჰყოლია.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 4, თბ., 1967.
*ვ. მაჭარაძე.*

**პლეხანოვი** გიორგი ვალენტინის ძე (ფსევდ. ნ. ბ ე ლ ტ ო ვ ი და სხვ.) [29. XI (11. XII). 1856, სოფ. გუდალოვკა, ახლანდ. კრასნოეს რ-ნი, ლიპეცკის ოლქი, — 30. V. 1918, ტეროკი, ახლანდ. ზელენოგორსკი, ლენინგრ. ოლქი, დაკრძალულია ლენინგრადში], მარქსიზმის რუსი თეორეტიკოსი და პროპაგანდისტი, რუსეთისა და საერთაშ. მუშათა და სოციალ. მოძრაობის მოღვაწე, ლიტ. კრიტიკოსი. სამხ. გიმნაზიის დამთავრების შემდეგ (1874) შევიდა პეტერბ. სამთო ინ-ტში. რევ. მოღვაწეობაში მონაწილეობისათვის იძულებით დაატოვებინეს ინ-ტი. 1875 აქტიურად მონაწილეობდა რევ. ნაროდნიკულ მოძრაობაში; 1879 ხელმძღვანელობდა ერთ-ერთ ჯგუფს „ჩორნი პერედელს". 1880-იდან 1917 თებ. რევოლუციამდე ემიგრაციაში იყო. ცხოვრობდა შვეიცარიაში, იტალიაში, საფრანგეთსა და დას. ევრ. სხვა ქვეყნებში. ამ პერიოდში ღრმად შეისწავლა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის ნაწარმოებები. მარქსისტული მსოფლმხედველობით განმსჭვალულმა პ-მა კავშირი გაწყვიტა ნაროდნიკულ იდეოლოგიასთან და მკაცრად გააკრიტიკა იგი. პ. გახდა მარქსიზმის პირველი პროპაგანდისტი, თეორეტიკოსი და პოპულარიზატორი რუსეთში; 1883 ჟენევაში შექმნა რუს. პირველი მარქსისტული ორგანიზაცია — „შრომის განთავისუფლების" ჯგუფი და შეადგინა მისი პროგრამა. ჯგუფის წევრებმა რუს. ენაზე თარგმნეს და გამოსცეს მარქსისა და ენგელსის მრავალი შრომა. თვით პ-მა თარგმნა „კომუნისტური პარტიის მანიფესტი", „ლუდვიგ ფოიერბახი", „თეზისები ფოიერბახის შესახებ" და სხვ., პ-მა დაწერა ნაშრომები: „სოციალიზმი და პოლიტიკური ბრძოლა" (1883), „ჩვენი უთანხმოებანი" (1885), „ისტორიაზე მონისტური შეხედულების განვითარების საკითხისათვის" (1895), რ-ებზედაც, ვ. ი. ლენინის თქმით, „რუსი მარქსისტების მთელი თაობა აღიზარდა" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 16, გვ. 335—შნშ). პ-მა მეცნიერულად უარყო ნაროდნიკების მტკიცება, თითქოს კაპიტალიზმი რუსეთში „შემთხვევითი მოვლენა" იყო, რომ გლეხურ თემს შეეძლო წინააღმდეგობა გაეწია კაპიტალიზმისათვის და ხელი შეეწყო სოციალიზმის გზით ქვეყნის განვითარებისათვის. პ-მა დაამტკიცა, რომ რუსეთი შეუჩერებლად მიდიოდა კაპიტალ. გზით, რაც რევოლუციონერების წინაშე აყენებდა ამოცანას გამოეყენებინათ კაპიტალიზმის განვითარებით წარმოქმნილი პროცესები. პ-მა სწორად დაინახა, რომ ახლად წარმოქმნილი პროლეტარიატი იყო თვითმპყრობელობასა და კაპიტალიზმთან ბრძოლის მთავარი რევ. ძალა. იგი მჭიდროდ დაუკავშირდა დას. ევრ. მუშათა მოძრაობას, აქტიურად მონაწილეობდა II ინტერნაციონალის დაარსებასა და მუშაობაში, ახლო ურთიერთობა ჰქონდა ფ. ენგელსთან, რ-იც მაღალ შეფასებას აძლევდა მის პირველ მარქსისტულ ნაშრომებს. პ-ის „შრომის განთავისუფლების" ჯგუფმა მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა მარქსისტული წრეების ჩამოყალიბებასა და მოღვაწეობაზე 80-იანი წწ. რუსეთში, მაგრამ როგორც ლენინი აღნიშნავდა, ამ ჯგუფმა მხოლოდ თეორიულად დააარსა სოც.-დემოკრატია. 1895 პ. პირველად შეხვდა ლენინს; რუს მარქსისტებთან ერთად ჩაება ლიბერ. ნაროდნიკების, „ლეგალური მარქსიზმისა" და „ეკონომიზმის" წინააღმდეგ ბრძოლაში, გამოააშკარავა ბერნშტაინის განდგომა მარქსიზმისაგან. ბერნშტაინელობის კრიტიკა მნიშვნელობას ინარჩუნებს თანამედროვე ოპორტუნიზმისა და რევიზიონიზმის წინააღმდეგ ბრძოლაში. პ. მონაწილეობდა პირველი საერთო რუს. მარქსის-

ტული გაზ. „ისკრის“ შექმნაში, რ-ის სულისჩამდგმელი და ორგანიზატორი იყო ლენინი, როგორც გაზ. „ისკრა“, ისე ჟურნ. „ზარია“, რ-თა რედაქციაში შედიოდნენ ლენინი, პ. და სხვ., გახდა რუს. პროლეტ. პარტიის შექმნის მძლავრი იარაღი. პ. ლენინთან ერთად მონაწილეობდა პარტიის პროგრამის შედგენაში, რ-ის დროსაც დაუშვა მრავალი შეცდომა. რსდმპ II ყრილობაზე (1903) პ-მა დაიკავა რევ. პოზიცია და ლენინთან ერთად იცავდა მარქსიზმის პრინციპებს, მაგრამ ვერ შეძლო ბოლომდე განთავისუფლებულიყო II ინტერნაც. ს.-დ. ტრადიციების ზეგავლენისაგან, მალე გახდა მენშევიზმის ერთ-ერთი ლიდერი და გააჩაღა ბრძოლა ლენინიზმის წინააღმდეგ. 1905—07 რევ. პერიოდში ეკავა ოპორტუნისტული პოზიცია, უარყოფდა შეიარაღებულ აჯანყებას. 1903—17 პ-ის მსოფლმხედველობაში თავი იჩინა არსებითმა წინააღმდეგობამ: ერთი მხრივ, როგორც მენშევიკი, იგი იცავდა ოპორტუნიზმის ხაზს და გამოდიოდა რუსეთში სოციალ. რევ. ლენინური კურსის წინააღმდეგ, მეორე მხრივ, ფილოსოფიაში იყო მებრძოლი მატერიალისტ-მარქსისტი, თუმცა მენშევიკური პოზიცია უარყოფით გავლენას ახდენდა მის ფილოს. ნაშრომებზეც. რეაქციის წლებში პ. გამოვიდა ლიკვიდატორობის, *ღვთისმშენებლობის*, *ღვთისმაძიებლობის* და *მახიზმის* წინააღმდეგ. I მსოფლიო ომის წლებში (1914—18) იცავდა ოპორტუნისტულ სოც.-შოვინისტურ შეხედულებებს. 1917 თებ. რევ. შემდეგ დაბრუნდა რუსეთში, მეთაურობდა ს. დ. ჯგუფს — „ედინსტვოს“, მხარს უჭერდა ბურჟ. დროებით მთავრობას, იბრძოდა ბოლშევიკების წინააღმდეგ, უარყოფითად შეხვდა ოქტ. სოციალ. რევოლუციას, მაგრამ უარი განაცხადა მხარი დაეჭირა კონტრრევოლუციისათვის.

პ. იყო ენციკლოპედიურად განათლებული მეცნიერ-ფილოსოფოსი. „შეუძლებელია შეგნებულ, ნამდვილ კომუნისტად იქცეთ უიმისოდ, თუ არ შეისწავლეთ ყველაფერი, რაც კი ფილოსოფიის შესახებ პლეხანოვს დაუწერია, ვინაიდან ეს ყველაზე უკეთესია მარქსიზმის მთელ საერთაშორისო ლიტერატურაში“, — წერდა ვ. ი. ლენინი (რჩეკ. ტ. 32, გვ. 103). განსაკუთრებით მაღალ შეფასებას აძლევდა ლენინი პ-ის მიერ 1883—1903 დაწერილ ნაშრომებს: „მატერიალიზმის ისტორიის ნარკვევები“, „ისტორიაზე მონისტური შეხედულების განვითარების საკითხისათვის“, „ისტორიის მატერიალისტური გაგების შესახებ“, „ისტორიაში პიროვნების როლის საკითხისათვის“ და სხვ. პარალელურად ლენინმა გააკრიტიკა პ-ის შეცდომები დიალექტიკის, როგორც ფილ. მეცნიერების გაგებაში. პ. შეურიგებელ ბრძოლას ეწეოდა სხვადასხვა იდეალ. და მეტაფიზ. მოძღვრების (ნეოკანტიანელობა, პოზიტივიზმი, სუბიექტური სოციოლოგია და სხვ.) წინააღმდეგ, თუმცა ბოლომდე ვერ ახსნა ამ მიმდინარეობათა კავშირი უახლეს ფიზ. აღმოჩენებთან. სამყაროს შეცნობადობის მარქსისტული თეზისის დასაბუთებისას პ-მა წამოაყენა ზოგიერთი არაზუსტი დებულება.

პ-მა გაარკვია მარქსიზმის მემკვიდრეობითი კავშირი წარსულის ფილოს. და საზ. აზრის საუკეთესო ტრადიციებთან, ჰეგელის დიალექტიკასა და ფოიერბახის მატერიალიზმთან. ამავე დროს იგი ხაზს უსვამდა იმას, რაც მარქსისტულ ფილოსოფიასა და სოციოლოგიას აახლოვებდა მარქსამდელ მოძღვრებასთან, რის გამოც სათანადოდ ვერ უჩვენა ის, რაც მათ ერთმანეთისაგან განასხვავებდა.

პ. დიალექტ. მეთოდს უმთავრესად საზ. ცხოვრების შესასწავლად იყენებდა. მას დიალექტ. მატერიალიზმი მიაჩნდა „მოქმედების ფილოსოფიად“, უძლავრეს იარაღად მებრძოლი პროლეტარიატის ხელში. პ-ს მატერიალ. დიალექტიკა ესმოდა როგორც „რევოლუციის ალგებრა“ და აქედან აკეთებდა დასკვნას სოც. რევ. კანონზომიერებისა და გარდუვალობის შესახებ. პ-მა შემოქმედებითად განავითარა მარქსისტული მოძღვრება ხალხის მასებისა და პიროვნების როლის შესახებ ისტორიაში, გამოააშკარავა სუბიექტურ-იდეალ. და ვოლუნტარისტული კონცეფციების უსაფუძვლობა. მან თვალსაჩინო როლი შეასრულა რუს. ეკონ. აზრის განვითარებაში, გააკრიტიკა ბურჟ. პოლიტ.-ეკონ. თეორიები; გააანალიზა პოლიტ. იდეოლოგიის, სამართლისა და იდეოლოგიური ზედნაშენის სხვა ფორმების ჩამოყალიბებისა და განვითარების კანონზომიერებანი; გააკრიტიკა ვულგარულ-მატერიალ. და მეტაფიზ. თეორიები; მიუთითა ეკონომიკისა და პოლიტიკის ურთიერთქმედებაზე. პ-მა ისტ. მატერიალიზმის პოზიციებიდან ამხილა უცლასო რუს. საზ-ბის გავრცელებული თეორია, წინა პლანზე დააყენა კლასების განვითარებისა და ბრძოლის საკითხი. იგი იყო რუს. განმათ. და რევ. მოძრაობის პირველი მარქსისტი ისტორიკოსი, მის სამტომიან წიგნში „რუსეთის საზოგადოებრივი აზრის ისტორიიდან“ ძირითადად მარქსიზმის პოზიციებიდანაა განხილული რუს. საზ. აზრის ისტორია უძველესი დროიდან XVIII ს. ბოლომდე; ღრმადაა გაანალიზებული რუს. რევოლუციონერ-დემოკრატების სოც., ეკონ., ფილოს. და ესთეტ. შეხედულებანი.

დიდია პ-ის დამსახურება ესთეტ. საკითხების დამუშავებაში, მან გააგრძელა რუს. რევოლუციონერ-დემოკრატების მატერიალ. ესთეტ. ტრადიციები; განიხილა სინამდვილის ესთეტ. ასახვის, ხელოვნ. და ესთეტ. ისტ. მრავალი პრობლემა. მან პირველმა მარქსისტულ ლიტ-რაში გააკრიტიკა ხელოვნ. წარმოშობის ბიოლ. კონცეფციები; დაასაბუთა, რომ ხელოვნება, ესთეტ. გრძნობა და ცნებები იქმნება ადამიანის შრომითი მოღვაწეობის შედეგად, რომ ხელოვნება არის საზ. ყოფიერების სპეციფ. ასახვა ადამიანთა შეგნებაში. პ. მწვავედ აკრიტიკებდა ბურჟ. ხელოვნებას. მიუხედავად ცალკეული შეცდომებისა, პ-ის ესთეტ. ნაშრომებს, რ-ებშიც იგი იბრძოდა ხელოვნებაში რეალიზმისა და იდეურობის დამკვიდრებისათვის, დღემდე არ დაუკარგავს მნიშვნელობა.

პ-მა დიდი წვლილი შეიტანა ფილოს. და საზ. აზრის ისტ. მარქსისტულ დამუშავებაში. მან გააკრიტიკა „იდეათა ფილიაციის“ იდეალ. თეორია, დაასაბუთა, რომ ფილოს. და საზ. აზრის ისტორია საბოლოო ჯამში განპირობებულია საზ. ცხოვრების აღმავალი მოძრაობით, კლასობრივი ბრძოლით, დაკავშირებულია მეცნ. და ხელოვნ. პროგრესთან. პ-მა უჩვენა, რომ ერთი და იგივე მოაზროვნის ფილოს. და სოც. პოლიტ. შეხედულებებს შორის არ არის ავტომ. შესატყვისობა, გამოააშკარავა ფილოს. მემკვიდრეობისადმი ვულგ.-მატერიალ. და ნიჰილისტური მიდგომის სიყალბე, მიუთითა, რომ მკვლევარის არასწორი შეხედულებები და შეცდომები ყოველთვის ვერ აიხსნება მხოლოდ მისი კლასობრივი ინტერესებით. პ. იცავდა ფილოსოფიაში მატერიალ. ათეისტურ ტრადიციებს, ამხელდა რელიგიასა და ხუცობას.

პ. ხელოვნების მარქსისტული სოციოლოგიის ერთ-ერთი ფუძემდებელია. იგი იცავდა რევ.-დემოკრ. ტრადიციებს ესთეტიკასა და კრიტიკაში (სტატიები: „ტ. გ. შევჩენკო“, 1890; „ბელინსკი და გონიერი სინამდვილე“, „ბელინსკის ლიტერატურული შეხედულებანი“; „ჩერნიშევსკის ესთეტიკური თეორია“; სამივე 1897 და სხვ.). პ-მა სტატიათა ციკლი უძღვნა ხალხოსან მწერლებს („გ. უსპენსკი“, 1888; „ნ. ნაუმოვი“, 1897 და სხვ.). პ-ის შეხედულება მატერ. ლიტ. კრიტიკის შესახებ გადმოცემულია კრებულის „ოცი წლის მანძილზე“ (1908) წინასიტყვაობაში. ლენინის ინიციატივით პ-ის ლიტ. მემკვიდრეობა ფართო კვლევის საგანი გახდა. საბჭ. მთავრობის გადაწყვეტილებით 20-იან წლებში გამოდიოდა პ-ის თხზულებანი, მისი ბ-კა და არქივი საზღვარგარეთიდან გადმოიტანეს ლენინგრადში, პ-ის სახლში. პ-ის ნაშრომები სისტემატურად ქვეყნდება და ფართოდ ისწავლება სსრ კავშირში. მისი სახელი მიეკუთვნა ლენინგრ. სამთო ინ-ტსა და სხვა უმაღლეს სასწავლებლებს. 1956 სსრკ-ში აღინიშნა პ-ის დაბადების 100 წლის თავი, დაინიშნა პ-ის სახ. პრემია, რ-იც ენიჭება საუკეთესო ფილოს. ნაშრომების ავტორებს.

*თხზ.*: Сочинения, т. 1—24, М.—Л., 1923—27; Литературное наследие Г. В. Плеханова, сб. 1—8, М., 1934—40; Философско-литературное наследие Г. В. Плеханова, т. 1—3, М., 1973—74; ისტორიაზე მონისტური შეხედულების განვითარების საკითხისათვის, თბ., 1956; ისტორიაში პიროვნების როლის საკითხისათვის, თბ., 1939; მარქსიზმის ძირითადი საკითხები, გამოც. მე-3, თბ., 1933.

*ლიტ.*: К. Маркс, Ф. Энгельс и революционная Россия, М., 1967; Ленин В. И., Полн. собр. соч., 5 изд. (см. Справочный том, ч. 1, с. 471—474); Иовчук М. Т., Г. В. Плеханов и его труды по истории философии, М., 1960; Митин М. Б., Историческая роль Г. В. Плеханова в русском и международном рабочем движении, М., 1957; Розенталь М., Вопросы эстетики Плеханова, М., 1939; Фомина В. А., Философское наследие Г. В. Плеханова, М., 1956; Чагин Б. А., Г. В. Плеханов и его роль в развитии марксистской философии, М.—Л., 1963; კილაძე ვ., გ. ვ. პლეხანოვის ბრძოლა იდეალიზმის წინააღმდეგ, თბ., 1971; მისივე, გ. ვ. პლეხანოვის ფილოსოფიური შეხედულებანი, თბ., 1963; საყვარელიძე გ., გ. ვ. პლეხანოვის პედაგოგიური შეხედულებანი, თბ., 1968; ჩხარტიშვილი ა., გ. ვ. პლეხანოვის ესთეტიკური შეხედულებანი, თბ., 1970.
*გ. ვეკუა.*

**პლზენი** (Plzeň), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, ჩეხიის სრ-ში, მდ. ბეროუნკის (ვლტავის შენაკადი) შემადგენელი მდ-ების მჟეს, რადბუზის, უჰლავისა და უსლავის შესართავთან. დას. ჩეხიის ოლქის ადმ. ცენტრი. 171 ათ. მცხ. (1981). პ. დააარსა ჩეხიის მეფე ვაცლავ II-მ დაახლ. 1292. XIV ს-ში პრივილეგირებული სამეფო ქალაქის უფლება მიიღო. XIV—XV სს-ში ვაჭრობა-ხელოსნობის დიდი ცენტრია. 1419 ჰუსიტების (იხ. *ჰუსიტური ომები*) რევ. ფრთის ერთ-ერთი ძირითადი ცენტრი იყო. 1420 შემდეგ კათოლ. რეაქციის, ხოლო XV—XVI სს-ში ჰაბსბურგების დასაყრდენი გახდა. ძლიერ დაზარალდა *ოცდაათწლიანი ომის* (*1618—48*) დროს. XVII ს. დამლევიდან ჩეხიის ეროვნ. კულტურის ერთ-ერთი ცენტრია. 1648 პ-ში დაარსდა პირველი სტამბა, XIX ს-ში მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი გახდა. XX ს. 20—30-იან წლებში მუშათა მოძრაობის ერთ-ერთი მთავარი ცენტრი იყო.

პ. ქვეყნის მძიმე მრეწვ. ერთ-ერთი მთავარი ცენტრია (უნივერს. მანქანათსაშ. საწარმოები, ყოფ. შკოდა, ამჟამად ვ. ი. ლენინის სახ. ქ-ნები). ელექტრომავლების, ენერგეტ., ჩქტალ., ატომური მრეწვ. მოწყობილობათა წარმოება. სპეც. ფოლადის გამოდნობა. კვების (მ. შ. ლუდის), ქაღალდის, კერამ., მინის, ტყავის მრეწველობა. ქალაქის მახლობლად ქვანახშირისა და კაოლინის მადნის საბადოებია.

ქალაქს შენარჩუნებული აქვს შუა საუკ. იერი. არქიტ. ძეგლებია: წმ. ბართლომეს გოთიკური ეკლესია (XIV ს. დასაწყ.—XV ს.) შტერნბერგის კაპელითურთ (1510—29), გვიანდ. რენესანსისა და ბაროკოს სტილის სახლები, რენესანსის სტილის რატუშა (ახლა სურათების საქალაქო გალერეა, XVI ს. შუა წლები), წმ. ანას ბაროკოს სტილის ეკლესია (1711), ეკლექტიკური სტილის თეატრი (1899—1902). 1940-იანი წლებიდან მიმდინარეობს ახ. რ-ნების განაშენიანება. პ-ში არის სამედ., მანქანათსაშ., ელექტროტექ., პედ. ინ-ტები. მუზეუმები. თეატრები.


რ. პლიატი.

**პლიატი** როსტისლავ იანის ძე [დ. 30. XI (13. XII). 1908, დონის როსტოვი], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1961). სწავლობდა დრამ. კურსებზე ი. ზავადსკის ხელმძღვანელობით. 1927-იდან ი. ზავადსკის თეატრ-სტუდიის მსახიობი. 1938–41 მუშაობდა მოსკ. ლენინური კომკავშირის სახ. თეატრში, 1943-იდან მოღვაწეობს მოსკ. მოსსოვეტის სახ. თეატრში. პ. დაჯილდოებულია უდიდესი სცენური მომხიბვლელობით, გარდასახვის უნარით. თეატრში შეასრულა: კროგსტადის (იბსენის „ნორა“), ბურმინის (სიმონოვის „ჭაბუკი ჩვენი ქალაქიდან“), ბერნარდ შოუს (კილტის „მომხიბვლელი მატყუარა“) და სხვ. როლები. მოღვაწეობს კინოში. აღსანიშნავია იანეკის („ოცნება“), გრინის („მკვლელობა დანტეს ქუჩაზე“), პასტორ შლაგის (სატელევიზიო ფილმი „გაზაფხულის ჩვიდმეტი გაელვება“) და სხვ. როლები. დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

**პლიევი** (ფ ლ ი ე ვ ი) არონ იორდანეს ძე (1890, გორის მაზრა, სოფ. ძომაღი,– 1937), საბჭ. ხელისუფლებისათვის სამხრ. ოსეთის მშრომელთა ბრძოლის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. კომპარტიის წევრი 1917-იდან. რევ. მოღვაწეობაში ჩაება 1915-იდან პეტერბურგში. მონაწილეობდა 1917 ოქტ. რევოლუციაში. 1918 დაბრუნდა სამხრ. ოსეთში. 1919-იდან აქ პარტიის საოლქო კომიტეტის წევრი იყო, 1920 ივნ. – მენშევიკების წინააღმდეგ მოწყობილი აჯანყების ერთ-ერთი ხელმძღვანელი. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ – სამხრ. ოსეთის საოლქო რევკომის თავ-რის მოადგილე, იუსტიციის სახკომი, სოც. უზრუნველყოფის სახკომი, ფინანსთა სახკომი, საოლქო გაზ. „ხურზარინის“ რედაქტორი, სამხრ. ოსეთის განათლების სახკომი. 1931–32 – თბილ. 26 კომისრის სახ. ქ-ნის პარტკომი, შემდეგ მუშაობდა საქ. კპ თბილ. კომიტეტში. 1933-იდან იყო სამხრ. ოსეთის ცაკის თავ-რის მოადგილე.
*ა. გუკასიანი.*


მ პლისეცკაია.

**პლითონი,** პ ლ ე თ ო ნ ი (Plēthōn) გეორგიოს გემისტოს (დაახლ. 1355, კონსტანტინოპოლი, – 25. VI. 1452, მისტრა), ბიზანტიელი ფილოსოფოს-პლატონიკოსი, მეცნიერი და პოლიტიკური მოღვაწე. ფართო პოლიტ. რეფორმების ავტორი. დაახლოებული იყო იტალ. ჰუმანისტებთან, აქტ. პროპაგანდას უწევდა ბერძნ. ფილოსოფიას. მისი გავლენით ჩაისახა ფლორენციაში პლატონის აკადემიის დაარსების იდეა.

პ. ცდილობდა არსებული მონოთეისტური რელიგიების საპირისპირო უნივერს. რელიგ. სისტემის შექმნას სქოლასტ. მეთოდოლოგიის, ბერძნ. წარმართობის, ნატურალიზმისა და დეტერმინიზმის პრინციპების ბაზაზე.

*ლიტ.:* M a s a i F., Pléthon et la platonisme de Mistra, P., 1956. *გ. ასათიანი.*


მ. პ ლ ი ს ე ც კ ა ი ა. ოდეტა-ოდილიას პარტია (პ. ჩაიკოვსკის „გედის ტბა“).

**პლიკატური დისლოკაცია** (< ლათ. plico – ვკეცავ და *დისლოკაცია*), ნ ა ო ჭ ა დ ი ს ლ ო კ ა ც ი ა, ტექტონიკური მოძრაობის შედეგად ქანების პირველადი განლაგების ფორმის ცვლილება მათი მთლიანობის დაურღვევლად. პ. დ-ებს განეკუთვნება *ანტიკლინი* და *სინკლინი*. იხ. აგრეთვე სტ. *დანაოჭება*.

**პლიმუთი** (ინგლ. Plymouth, სიტყვასიტყვით მდ. პლიმის შესართავი), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, დევონშირის საგრაფოში, კორნუოლის ნ.-კ-ზე, ლა-მანშის ნაპირას, პლიმუთ-საუნდის ყურეში, მდ. პლიმის შესართავთან. 244 ათ. მცხ. (1981). ქვეყნის გემთმშენებლობის ერთ-ერთი ცენტრი. თევზსაჭერი ნავსადგური. ზღვის ბიოლ. ლაბორატორია და აკვარიუმი. პ. დაარსდა XII ს-ში.

**პლიმუთროკი** (ინგლ. Plymouth Rock) ხორცე-საკვერცხე მიმართულების ქათმის ჯიში. გამოყვანილია XIX ს. II ნახევარში აშშ-ში. ფერის მიხედვით განასხვავებენ 8 ნაირსახეობას. ფართოდაა გავრცელებული ზოლიანი და თეთრი პ-ები. მამლის მასა 3,6 – 4,3 *კგ*, დედლისა – 2,7 – 3,4 *კგ*. წლიური საშ. კვერცხმდებლობა 160–170 ცალს აღწევს. კვერცხი აგურისფერია, მასა 55 – 60 *გ*. პ. ბევრ ქვეყანაშია გავრცელებული. სსრკ-ში შემოიყვანეს 1925 და უმთავრესად ამრავლებენ სახორცე თეთრ პ-ებს. საქართველოში კოდისა და გამარჯვების საბროილერო ფაბრიკებში, აგრეთვე მცხეთის რეპროდუქტორში მოშენებულია თეთრი პ. *ლ. ანთაძე.*

**პლინიუს** უ ფ რ ო ს ი, გაიუს პლინიუს სეკუნდუსი (Gaius Plinius Secundus; Maior) (23/24, კომო, – 79), რომაელი მწერალი, სწავლული და სახელმწიფო მოღვაწე. პლინიუს უმცროსის ბიძა და მამობილი. ფლავიუსების (ვესპასიანე, ტიტუსი) მმართველობის დროს იყო პროკურატორი გალიისა, ესპ., გერმ., აფრ., ბოლოს–ფლოტის სარდალი მიზენაში. აქვე დაიღუპა ვეზუვის ამოფრქვევისას (გადმოგვცემენ, რომ ძალიან ახლოს მივიდა ვულკანთან, მისი მოქმედებით დაინტერესებული), დაუწერია ისტ. ხასიათის შრომები: „გერმანული ომები 20 წიგნად“ (რომაელთაგან რაინისა და დუნაის მიწების დაპყრობა), „ავფიდიუს ბასუსის ისტორიის გაგრძელება 31 წიგნად“ (41–71 წწ. ამბები; კლავდიუსისა და ნერონის მმართველობა და 68–69 წწ. სამოქალაქო ომი) და „პომპონიუს სეკუნდუსის ცხოვრების აღწერა 2 წიგნად“ (პ-ის მფარველისა და სამხ. მეთაურის ბიოგრაფია). არც ერთ ამ შრომას ჩვენამდე არ მოუღწევია. ჩვენამდე მოაღწია პ-ის შრომამ „ბუნების ისტორია“ 37 წიგნად, რ-იც წარმოადგენს ანტ. საბუნებისმეტყველო ცოდნათა ენციკლოპედიას. ამას გარდა, მასში მოცემულია მრავალი ძვირფასი ცნობა ისტ., გეოგრ. და ეთნოგრ. საკითხებზე. ავტორი თვითონვე გადმოგვცემს, რომ ამ შრომისათვის მან ორი ათასამდე სხვადასხვა ხასიათის გამოკვლევა გადაამუშავა.

*თხზ.:* Naturalis historiae, Libri 37, v. 1–6, Lipsiae, 1870–98; [წიგნში] Катон, Варрон, Колумелла, Плиний. О сельском хозяйстве, М., 1957.

*ლიტ.:* D a n n e m a n n Fr., Plinius und seine Naturgeschichte in ihrer Bedeutung für die Gegenwart, Jena, 1921.
*ლ. სანიკიძე.*

**პლინიუს** უ მ ც რ ო ს ი, გაიუს პლინიუს ცეცილიუს სეკუნდუსი (Gaius Plinius Caecilius Secundus, Junior ან Minor) (61/62, ახლანდ. კომო,–113/114), რომაელი მწერალი და სახელმწიფო მოღვაწე. ადრე დაობლებული ბიძამ (*პლინიუს* უფროსი) იშვილა და გაზარდა. თანაუგრძნობდა რომის სენატორული არისტოკრატიის პოზიციას იულიუს-კლავდიუსებისა და ფლავიუსების დინასტიების წინააღმდეგ, მაგრამ შემდეგ იმპ. ტრაიანეს მეხოტბე და თაყვანისმცემელი გახდა. 100 იყო კონსული, 111–113 ბითინიისა და პონტოს პროვინციათა ლეგატი. მისი თხზულებებიდან ჩვენამდე მოაღწია წერილებმა 10 წიგნად და სახოტბო სიტყვამ („პანეგირიკი“) იმპ. ტრაიანესადმი. ჰქონია სასამართლოში წარმოთქმული სიტყვები და პოეტური ნაწარმოებები. წერილები შეიცავს მეტად საინტერესო მასალას რომის იმპერიის კულტ., საყოფაცხოვრებო, სამეურნეო, სოც. და პოლიტ. საკითხებზე. აგრეთვე პ-ის თანამედროვეთა მეტად საინტერესო პორტრეტებს. განსაკუთრებით აღსანიშნავია ტრაიანესთან მიმოწერა აზიიდან, აქ მრავალი საყურადღებო ცნობაა დაცული აზიურ პროვინციათა სოც.-ეკონ., პოლიტ. და ზნეობრივ საკითხებზე. ითვლება ეპისტოლური ჟანრის თვალსაჩინო ნიმუშად.

*თხზ.:* Epistolarum libri novem..., rec. M. Schuster..., Lipsiae, 1952; Письма Плиния Младшего, пер. М. Е. Сергеенко [и др.], М.–Л., 1950.

*ლიტ.:* С о к о л о в В. С., Плиний Младший, М., 1956; G u i l l e m i n A. M., Pline et la vie littéraire de son temps, P., 1929; U n i t à G., Vita, valore letterario e carattere morale di Plinio il Giovane, Roma–Mil., 1933. *ლ. სანიკიძე.*

**პლისეცკაია** მაია მიხეილის ასული (დ. 20. XI. 1925, მოსკოვი), საბჭ. ბალეტის მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1959). 1943 დაამთავრა მოსკ. ქორეოგრაფიული სასწავლებელი (ე. გერდტისა და ე. ლეონტიევას ხელმძღვანელობით) და ჩაირიცხა დიდი თეატრის დასში. პირველი მნიშვნელოვანი პარტია (მაშა, ჩაიკოვსკის „მაკნატუნა“) შეასრულა 1944. პ-ს პლასტიკაში საცეკვაო ხელოვნება მაღალ ჰარმონიულობას აღწევს („მომაკვდავი გედი“ კ. სენ-სანსის მუსიკაზე), „ვარდი დაღუპვა“ (მალერის მუსიკაზე), აისედორა (ნაკრებ მუსიკაზე), მან ახლებური ინტერპრეტაცია მოუძებნა პ. ჩაიკოვსკის, ა. გლაზუნოვის, ჟ. ბიზეს მუსიკას. პ-ს არტისტული ინდივიდუალობისათვის ერთნაირად მისაწვდომია როგორც ლირიკული, ასევე ჰეროიკული პარტიები: ოდეტა-ოდილია (ჩაიკოვსკის „გედის ტბა“), სპილენძის მთის დიასახლისი (პროკოფიევის „ქვის ყვავილი“), რაიმონდა (გლაზუნოვის „რაიმონდა“), კიტრი (მინკუსის „დონ კიხოტი“), ავრორა (ჩაიკოვსკის „მძინარე მზეთუნახავი“), ლაურენსია (კრეინის „ლაურენსია“), ეგინა (ხაჩატურიანის „სპარტაკი“) კარმენი (ბიზე-შჩედრინის მუსიკაზე „კარმენ-სუიტა“) და სხვ. პ-ს ხელოვნებაში რუს. ქორეოგრაფიული კულტურის საუკეთესო ტრადიციები შერწყმულია საბჭ. და მსოფლიო ქორეოგრაფიის პრინციპებთან. 1972 ნ. რიჟენკოსა და ვ. სმირნოვ-გოლოვანოვთან ერთად დიდ თეატრში დადგა ბალეტი „ანა კარენინა“ მანვე შეასრულა ანას პარტია, 1980 – იქვე შჩედრინის „თოლია“, რ-შიც განასახიერა თოლიასა და ნინა ზარეჩნაიას პარტიები. გასტროლები გამართა აშშ-ში, დიდ ბრიტანეთში, საფრანგეთში, იტალიაში, კანადასა და სხვ ქვეყნებში. ლენინური პრემიისა (1964) და ა. პავლოვას სახ. პრემიის (1962) ლაურეატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.:* Л ь в о в-А н о х и н Б. А., Мастера Большого балета, М., 1976; Р о с л а в л е в а Н., Майя Плисецкая, М., 1968.

**პლისკა,** ქალაქი, ბულგარეთის დედაქალაქი VII ს. ბოლოდან IX ს. ბოლომდე. ნანგრევები შემორჩენილია ქ. შუმენის (ბულგარეთი) ჩრდ.-აღმ-ით 25 *კმ*-ზე. არქეოლ. კვლევა მიმდინარეობს XIX ს. ბოლოდან. ნაქალაქარის საერთო ფართობი– 23 *კმ*². ცენტრში იყო მძლავრი თავდაცვითი კედლებით გამაგრებული შიდაციხე, სასახლეები, ბაზილიკა. ქალაქს შემოვლებული ჰქონდა თხრილი და მიწაყრილი. აღმოჩენილია შრომისა და ბრძოლის იარაღი, სამკაული, კერამიკული ჭურჭელი არქიტ. დეტალები. პ-ის კულტურაში სლავური ელემენტები ჭარბობს გამოვლენილია აგრეთვე აზოვისპირეთიდან მოსულ ძვ. ბულგ. ტომთა კულტ. ელემენტებიც. 893-იდან დედაქალაქი გადაიტანეს პრესლავში. XVII ს-იდან ამ ადგილას ნანგრევებია.

**პლოეშტი** (Ploiești), ქალაქი სამხრ. რუმინეთში. პრაჰოვის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 211 ათ. მცხ. (1980). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი (7 სარკინიგზო ხაზი, საავტ. გზა, ნავთობ- და აირსადენები). ქვეყნის მთავარი ნავთობმომპოვებელი რ-ნის ცენტრი. პ-ს მიდამოებში ნავთობთან ერთად იღებენ ბუნებრივ აირს, მურა ნახშირს, ქვამარილს. განვითარებულია ნავთობგადამამუშ., მანქანათსაშ. (ნავთობისა და ქიმ. მოწყობილობა, საკისრები, სატრანსპ. საშუალებანი), კვების მრეწველობა არის ქიმ., საფეიქრო, მინა-ქაშანურის, ტყავის მრეწვ. საწარმოები, საშენ მასალათა წარმოება, პოლიგრაფია. თეატრი.

**პლოვდივი,** ქალაქი სამხრ. ბულგარეთში, მდ. მარიცის ნაპირას. გაშენებულია ბორცვებზე, ზემო თრაკიის (მარიცის) დაბ

ლობის დას. ნაწილში, როდოპის მთების ჩრდ-ით 25 კმ. პლოვდივის ოკრუგის ადმ. ცენტრი. პ. სიდიდით, ეკონ. და კულტ. მნიშვნელობით ქვეყნის მეორე ქალაქია. 350 ათ. მცხ. (1980). სატრანსპ. კვანძი. მანქანათსაშ. და ელექტროტექ. მრეწვ. მნიშვნელოვანი ცენტრი. განვითარებულია აგრეთვე კვების, საფეიქრო, სამკერვალო, ტყავ-ბეწეულის, ფეხსაცმლის, მინის, ცელულოზა-ქაღალდის, ქიმ. მრეწველობა. პ-ის მახლობლად ტყვია-თუთიის დიდი კომბინატია. იმართება საერთაშ. გამოფენა-ბაზრობები (1933-იდან, სექტ.). არის სამედ., სას.-სამ., კვების ინ-ტები. მებოსტნეობის, მეხილეობისა და კვების მრეწვ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტები. მუზეუმები, თეატრები.

ქალაქის ძვ. ნაწილი (1956-იდან ნაკრძალი) არარეგულარულად არის დაგეგმარებული. არქიტ. ძეგლებია: ანტ. სიმაგრეთა ნაშთი, მინარეთი (1456), ჯუმამეჩეთი (XV—XVI სს.), ბულგ. აღორძინების ხანის შენობები — კონსტანტინესა და ელენეს ეკლესია (1832, ინტერიერში — ზ. ზოგრაფის მოხატულობა), ჩუქურთმებითა და მოხატულობით შემკული საცხოვრ. სახლები. 1944 შემდეგ აშენდა ახ. საცხოვრ. და საზ. ნაგებობები.

პ-ის მახლობლად არის ბაჩკოვოს — *პეტრიწონის მონასტერი*.

**პლოვდივის ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული სამხრ. ბულგარეთში. ფართ. 5,5 ათ. *კმ*². მოსახლ. 734 ათ. კაცი (1978). ადმ. ც. — ქ. პლოვდივი. ოკრუგის ეკონომიკა ინდუსტრ.-აგრ. ხასიათისაა. განვითარებულია მანქანათსაშ. (მოტოკარები, ტრაქტორები, ელექტროძრავები, საწერი და ხის დასამუშ. მანქანები) და კვების (ხილბოსტნეულის კონსერვები, თამბაქოს ნაწარმი, ღვინო) მრეწვ., ადნობენ თუთიასა და ტყვიას, ამზადებენ ცელულოზას, ქაღალდს, ქიმ. და მსუბუქ მრეწვ. პროდუქციას. სოფ. მეურნეობაში ჭარბობს მემცენარეობა. ნათესი ფართობის 3/5-ზე მეტი უჭირავს მარცვლეულ კულტურებს (ხორბალი, სიმინდი, ქერი, ბრინჯი), დაახლ. 1/10 — ტექ. კულტურებს (უმთავრესად თამბაქო). პამიდვრისა და წიწაკის მოყვანით პ. ო. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა ბულგარეთში. აშენებენ ცხვარს, ღორს, მსხვ. რქ. საქონელს. პ. ო-ში არის ბალნეოლ. კურორტები.

**პლომბიერის შეთანხმება 1858,** საიდუმლო ხელშეკრულება საფრანგეთსა და სარდინიის სამეფოს (პიემონტს) შორის; ხელი მოაწერეს ივლ-ში პლომბიერში (Plombières, საფრანგეთი) საფრ. იმპ. ნაპოლეონ III-მ და სარდინიის პრემიერ-მინისტრმა კ. ბ. *კავურმა*. პ. შ-ის მიხედვით, საფრანგეთი ვალდებულებას კისრულობდა აღმოეჩინა სამხ. დახმარება სარდინიისათვის ავსტრიელთა ბატონობისაგან ლომბარდიისა და ვენეციის გასათავისუფლებლად და სავოიის დინასტიის მთავრობით ჩრდ. იტალიის სახელმწიფოს შესაქმნელად. სარდინიის სამეფოს უნდა გადაეცა საფრანგეთისათვის სავოია და ნიცა, მაგრამ *ავსტრია-იტალია-საფრანგეთის ომის* დაწყების (1859 აპრილი) შემდეგ იტალიაში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ზრდითა და პრუსიის სამხ. ჩარევის მუქარით შეშინებული ნაპოლეონ III დაუზავდა ავსტრიას (ვილაფრანკის დაზავება 1859). ვენეცია რჩებოდა ავსტრიის მფლობელობაში.

**პლონსკი** (Płoński) მიხაილ (მონათლა 30. IX. 1778, ვარშავა, — 2. VI. 1812, იქვე), პოლონელი მხატვარი და გრავიორი. დემოკრ. საყოფაცხოვრებო ჟანრის ერთ-ერთი დამწყები პოლონეთში. სწავლობდა ვარშავაში (1795—99, ხანგამოშვებით), იყო ი. ნორბლინის მოწაფე. 1800—10 ცხოვრობდა საზღვარგარეთ (მ. შ. ჰოლანდიაში). მრავალრიცხოვანი ნახატისა (ტუში, ბისტრი, გუაში) და ოფორტის ავტორი. პ-ს ნაწარმოებებისათვის დამახასიათებელია მსუბუქი შტრიხი, შუქ-ჩრდილის რბილი გრადაციები (ნახატები „პრუსიის ჯარს ტყვედ მიჰყავს გლეხები", 1796; „დედობა", დაახლ. 1805—10, ორივე ეროვნ. მუზეუმი, ვარშავა; ოფორტები „კალათების ოსტატი", „ყავარჯნიანი ღატაკი", ორივე 1802).



მ. პ ლ ო ნ ს კ ი. „დედობა". დაახლ. 1805 — 1810. ეროვნული მუზეუმი. ვარშავა.

**პლოტინე** (ბერძნ. Plōtinos) (დაახლ. 204/205, ლიკოპოლისი, ეგვიპტე,—269/270, მინტურნე, იტალია), ბერძენი ფილოსოფოსი, *ნეოპლატონიზმის* ფუძემდებელი. პლატონის ფილოსოფიის საფუძველზე არისტოტელესა და სტოელების მოძღვრებათა გამოყენებით შექმნა მონისტური მისტიკური სისტემა. 244 რომში დააარსა სკოლა. პ. დიდი ავტორიტეტით სარგებლობდა მასებსა და სასახლეში. პ-ს 54 ნარკვევი *პორფირიოსმა* 6 ენეადად (ცხრეულად) განალაგა და გამოსცა პ-ს სიკვდილის შემდეგ. I ენეადა ეხება ეთიკას, II და III — სამყაროს, IV — სულს, V — გონსა და იდეებს, VI — კატეგორიებსა და უმაღლეს სიკეთეს, როგორც ყველაფრის ტრანსცენდენტურ წყაროს. პ-მ გააბსოლუტა პლატონის აზრი სიკეთის იდეის შესახებ. იგი ზესიკეთე, ზემშვენიერი, ზეარსი და ამასთან შეუმეცნებელია. სიკეთე აზროვნებაზე მაღლა დგას, რადგან აზროვნება მუდამ განსხვავებასა და დაპირისპირებულობას მოიცავს. მას არაფერი არ შეიძლება სურდეს. იგი უპიროვნო ღმერთია. მისგან, როგორც ერთისაგან, არის ყოველი სიმრავლე — იდეალურიც და რეალურიც. არსებული იქმნება, როგორც მისი სიჭარბის გადმოღვრა, როგორც მზისგან გამოსხივება, რითაც წყაროს არაფერი აკლდება, ეს *ემანაციის* პროცესია. ყოველივე ხარისხებად ლაგდება გამოსხივების წყაროსთან დაცილების მიხედვით. უმდაბლესია მატერია, რ-იც გამოსხივების ძალის დაკარგვაა, არარსი, წყვდიადი და ბოროტების წყაროა. მაგრამ რამდენადაც იგი მაინც ერთისაგანაა და არ არის დამოუკიდებელი, მას მაინც ახასიათებს მშვენიერება. *ე. ცელერმა* ასე აგებულ სისტემას „დინამიკური პანთეიზმი" უწოდა. ემანაციის პირველი შედეგი არის გონი (nus). მასშია სიმრავლის საფუძველი, რ-იც შემდეგ იშლება ზეგრძნობად რიცხვებად ანუ იდეებად. აქ ძალაშია პლატონისეული 5 კატეგორია. არისტოტელეს 10 კატეგორიას პ. მხოლოდ მოვლენათა სამყაროს მახასიათებლად თვლის. გონის მიერ კოსმოსში კატეგორიების აღნიშნულ შინაარსს პ. ინტელიგიბელურ მატერიას უწოდებს. გონიდან იქმნება მსოფლიო სული, მისგან კი — დრო, როგორც მარადისობის, ისე ცვალებადი სინამდვილისათვის, რ-იც სივრცეში ვლინდება. დრო სამყაროსთან ერთად იქმნება. ჯერ გამოსხივდება ბუნება, რ-იც ისეთსავე მიმართებაშია სამყაროსთან, როგორც ჩვენი სული სხეულთან. სამყაროს არამიზეზობრივი ერთიანობის გამოსახატავად პ. იყენებს სტოელთა „სიმპათიის პრინციპს", როგორც მაგიაზე მოქმედებას. უარყოფს *ასტროლოგიას*, რ-იც ციურ სხეულთა თვითნებურ მოქმედებას უშვებს. დაწვრილებით იხილავს სულთა გადასახლების საკითხს. აკრიტიკებს არისტოტელეს მოძღვრებას ე ნ ტ ე ლ ე ქ ი ა ზ ე. პ-ს მიხედვით მსოფლიო სული მთელი თავისი შინაარსით აისახება ინდივიდუალურში, რ-იც ამის გამო თავს ყოველივეს შემქმნელად წარმოიდგენს. ღვთის წიაღში დაბრუნება ყოველივეს მიზანია. ადამიანისათვის ამ კ ა თ ა რ ს ი ს ი ს უდაბლესი საფეხურებია პლატონის 4 სათნოება, უფრო მაღალია დიალექტიკა, უმაღლესია არაცნობიერ ე ქ ს ტ ა ზ შ ი ღმერთთან შერწყმა. დიდია პ-ს გავლენა თეოლოგიისა და იდეალიზმის განვითარებაზე.

*თხზ.*: Избр. трактаты, «Вера и разум», 1898, № 8, 9, 11, 13, 14, 17, 19; 1899, №2, 6, 11—15; 1900, № 18—21.

*ლიტ.*: გ ო გ ი ბ ე რ ი ძ ე მ., ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1941; წ ე რ ე თ ე ლ ი ს., ანტიკური ფილოსოფია, თბ., 1968; Лосев А. Ф., Диалектика числа у Плотина, М., 1928. *გ. თევზაძე.*

**პლოტნიკოვი** პაველ არტემის ძე (დ. 4. III. 1920, სოფ. გონბა, ახლანდ. ბარნაულის საქალაქო საბჭო, ალთაის მხარე), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (19. VIII. 1944 და 27. VI. 1945), ავიაციის გენ.-მ. (1966), სსრკ დამს. სამხ. მფრინავი (1966). სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა ნოვოსიბირსკის მე-3 სამხ.-საავიაციო სკოლა (1940), სამხ.-საჰაერო აკადემია (1951) და გენშტაბის სამხ. აკადემია (1960). დიდ სამამულო ომში (1941—45) იბრძოდა სამხრ.-დას., სამხრ., ამიერკავკ., ვორონეჟისა და სხვ. ფრონტებზე. იყო გვარდიული ბომბდამშენი ავიაპოლკების პილოტი, რგოლისა და ესკადრილიის მეთაური. ომის შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობებზეა სამხ.-საჰაერო ძალებში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 6 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.



პ. პლოტნიკოვი.

**პლოცკი** (Płock), ქალაქი პოლონეთში, მდ. ვისლის ნაპირზე. პლოცკის სავოევოდო ადმ. ცენტრი. 104 ათ. მცხ. (1981). ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ. მრეწვ. ცენტრი. მანქანათსაშ. (კომბაინებისა და სხვა სას.-სამ. მანქანების ქ-ნა, გემთსაშენი), კვების, ხის დასამუშ. მრეწველობა.

**პლუდრა** (Pludra) ბენო (დ. 1. X. 1925, მიუკენბერგი), გერმანელი მწერალი (გდრ). უმთავრესად საყმაწვილო რომანებსა და მოთხრობებს წერს. განსაკუთრებით საყურადღებოა მისი რეპორტაჟული წიგნი ამიერკავკასიის შესახებ („როგორ მინდოდა მემოგზაურა სვანეთში", 1976), რ-შიც დიდი ადგილი ეთმობა საქართველოს. საქართველოს ეძღვნება წიგნის შემდეგი თავები: „ტურისტული ზაფხული თბილისში", „როგორ მინდოდა მემოგზაურა სვანეთში", „ჩაის სახლი" და „ექსკურსია ფასანაურში". *ნ. კაკაბაძე.*

**პლუნგე,** ქალაქი ლიტვ. სსრ-ში, მდ. ბაბრუნგის (ნიამუნასის აუზი) ნაპირზე. პლუნგეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური კლაიპედა—შიაულიაის ხაზზე. სელის ქსოვილების, ხელოვნ. ტყავის, კარაქის, საშენი კონსტრუქციების ქ-ნები. სამშენებლო ტექნიკუმი.

**პლურალიზმი** (<ლათ. pluralis — მრავლობითი), ფილოსოფიური პოზიცია, რ-ის მიხედვით არსებობს ყოფიერების რამდენიმე ან მრავალი ერთმანეთისაგან დამოუკიდებელი და ერთმანეთზე დაუყვანადი საწყისი ან ყოფიერების სახე (ონტოლოგიური პ.), ცოდნის საფუძვლები და ფორმები (გნოსეოლოგიური პ.). ტერმ. „პ." შემოიღო ქ. ვოლფმა (1712). პ. უპირისპირდება *მონიზმს*. მისი ფორმებია: 1. *დუალიზმი*; 2. უკიდურესი ვარიანტები, რ-ებიც მრავალ საწყისს აღიარებენ და უარყოფენ სამყაროს ერთიანობას. ფილოს. ისტორია არის ბრძოლა არა მარტო პ-სა და მონიზმს შორის, არამედ პ-ის მრავალ ფორმას შორისაც. მაგ., ერთიმეორეს მკვეთრად უპირისპირდება დემოკრიტეს ატომისტურ-მატერიალ. პ. და გ. ლაიბნიცის იდეალ. მოძღვრება მონადებზე. პ-ის ტენდენცია განსაკუთრებით გაძლიერდა XIX—XX სს. იდეალ. ფილოსოფიაში. იგი მკვეთრად გამოიხატა *პერსონალიზმში*, *სიცოცხლის ფილოსოფიაში*, *პრაგმატიზმსა* და *ეგზისტენციალიზმში*. გნოსეოლოგიაში იგი დაკავშირებული იყო ფიზიკის კრიზისთან. სოციოლოგიაში პ. წარმოდგენილია ფაქტორების, პოლიტ. ძალაუფლების და სხვ. თეორიების სახით.

დიალექტ. მატერიალიზმმა გადალახა როგორც ვულგარული მონიზმი, ისე პ.; იგი ასაბუთებს, რომ მრავალფეროვანი სამყაროს მატერიალ. ერთიანობა გამორიცხავს ამ ცალმხრივ შეხედულებებს.

*ლიტ.*: Д ж е м с В., Вселенная с плюралистической точки зрения, М., 1911;

Ц е х м и с т р о И. З., Диалектика множественного и единого, М., 1972. *გ. ასათიანი.*

**„პლურალისტური დემოკრატიის" თეორია,** ბურჟუაზიულ-რეფორმისტული თვალსაზრისი, რ-ის მიხედვით თანამედროვე ბურჟუაზიული სახელმწიფო გარდაიქმნა ორგანიზებული ჯგუფების გაერთიანებების (მეწარმეთა ასოციაციები, პროფკავშირები, პოლიტ. პარტიები და სხვ.) „კოლექტიური ძალაუფლების" გამოხატულებად, საყოველთაო სოციალურ დემოკრატიად. „პლურალისტური სოციალური დემოკრატიის" სტრუქტურა, ე. ფრენკლისა და კ. ბრახერის მიხედვით, წარმოდგენილია 5 ელემენტის (მთავრობის, პარლამენტის, პარტიების, ჯგუფთა ინტერესებისა და საზ. აზრის) თანამშრომლობა-დაპირისპირებით. მაგრამ ამ გზით „სოციალური დემოკრატიის" ცნება არსებითად ისევ პოლიტ. შინაარსამდეა დაყვანილი. ამასთან ერთმანეთთან სავსებით შეუთავსებელია „საზოგადოებრივი ინტერესების სიმრავლის სახელმწიფოებრივი ინტეგრაციის" ცნება და თვალსაზრისი კონკურენციაზე, როგორც „პლურალისტური სოციალური სტრუქტურის" არსებით ნიშანზე. კერძოდ, „პ. დ." თ. ვერ პასუხობს კითხვაზე: როგორ შეუძლია სახელმწიფოს კონკურენციის პირობებში ყველა ჯგუფის ინტერესების ერთნაირად წარმოდგენა. ამ სიძნელის გადალახვას ცდილობენ კლასობრივი ანტაგონიზმების შერიგების მოთხოვნით, რასაც აშკარად გამოხატავს „პ. დ." თ-ის ფუნქციონირების მოდელი, რ-ის ავტორად რ. ალტმანი ითვლება. მისი აზრით, პლურალისტური საზ-ბა არის თავისუფლების საზ-ბა, რ-ის არსებითი ნიშნებია კომპრომისები, შემწყნარებლობა და სოც. წინააღმდეგობათა ჰარმონიზება.

„პ. დ." თ. უპირისპირებდა სახელმწიფოსა და ძალაუფლების მარქსისტულ მონისტურ თვალსაზრისს. მარქსიზმი არ უარყოფს მუშათა კლასისა და სხვა მშრომელთა ზემოქმედებას მმართველი წრეების პოლიტიკაზე, მაგრამ ამასთან ერთად ასაბუთებს, რომ მუშათა კლასის ორგანიზაციები კაპიტალიზმის დროს არ არის სახელმწ. ძალაუფლების სუბიექტები. ეს კი ამხელს „პ. დ." თ-ის ფარისევლობას.

*ლიტ.:* ა ს ა თ ი ა ნ ი გ., თანამედროვე ბურჟუაზიული სოციოლოგია, თბ., 1976, გვ. 77—83. *გ. ასათიანი.*

**პლურალური ვოტუმი,** იხ. სტ. *ვოტუმი.*

**პლუსი** (ლათ. plus — უფრო მეტად), მათემატიკური ნიშანი (+); აღნიშნავს *შეკრებასა* და დადებით *რიცხვებს.*


პლუტარქე.

**პლუტარქე** (Plūtarchos) (დაახლ. 46/50, ქერონეა, ბეოტია, — 125/127, დელფო), ძვ. ბერძენი პროზაიკოსი, ისტორიკოსი და ფილოსოფოს-ეთიკოსი. ენციკლოპედიური განათლება მიიღო ათენში. ფილოსოფიას ასწავლიდა პერიპატეტიკოსი ამონიოსი, რ-იც პლატონის იდეალიზმს ახ. გეზით ავითარებდა. იმოგზაურა საბერძნეთსა და იტალიაში, ეგვიპტესა და მცირე აზიაში. ადრევე ჩაება პოლიტ. ცხოვრებაში. იყო ათენის საპატიო მოქალაქე. ცხოვრების დიდი ნაწილი მშობლიურ ქალაქში გაატარა. პ. ხშირად ჩადიოდა რომში, ახლოს იყო რომის განათლებულ და არისტ. წრეებთან, აქ კითხულობდა ლექციებს ეთიკის საკითხებზე. დაიახლოვა იმპ. ტრაიანემ და კონსულის საპატიო წოდება უბოძა. პ. საიმპერატორო კარზე მომავალი იმპ. ადრიანეს მასწავლებლადაც მიიწვიეს, რ-მაც იგი შემდეგ საბერძნეთის პროკურატორად დანიშნა. თავის ქალაქში პ-ს არქონტის თანამდებობა ეჭირა და იყო დელფოს აპოლონის ტაძრის უზენაესი ქურუმი. ანტ. ნუსხით, პ-ს მიეწერება 227 თხზულება. ამათგან ჩვენამდე მოღწეულია 154. ზოგიერთი თხზულება პ-სა არ ჩანს და ფსევდოპლუტარქეს სახელს ატარებს. პ-ს ლიტ. მემკვიდრეობა თავმოყრილია ორ დიდ კრებულში. პირველს შეადგენს უპირატესად ფილოს. ხასიათის ტრაქტატები და ეწოდება „ეთიკა" (ლათ. „მორალია"). ფილოსოფიასთან ერთად აქ წარმოდგენილია: ისტორია, არქეოლოგია, ბუნებისმეტყველება (ფიზიკა, მათემატიკა, მედიცინა, რელიგ. პოლიტიკა, ლიტ-რა, გრამატიკა, მუსიკა და სხვ. ამის გამო კრებულს „ნარევი თხზულებები" („სინგრამატა მიკტა") უწოდეს. შედგება დაახლ. 70 სტატიისაგან (ბევრი პ-ს არ ეკუთვნის და ნაყალბევია) და პლატონისეული ფორმით დიალოგებისა და დიატრიბების სახით არის შეთხზული. „ეთიკაში" პ. გვევლინება პლატონიზმის ნიადაგზე აღმოცენებული იდეალ. ეკლექტიზმის წარმომადგენლად და კომპილატორად. მას აინტერესებდა პრაქტ. ფილოსოფია-რელიგია და ეთიკა, რ-თა საფუძველია მოძღვრება უზენაესი „სიკეთის (არეტეს) იდეაზე". პ-ს მთავარი თხზულება, რ-ითაც დიდი სახელი მოიხვეჭა, არის „პარალელური ანუ შეთანასწორებითი ბიოგრაფიები" (Bios Paralleboi), რ-იც საისტორიო ხასიათის ნაშრომია და ძვ. საბერძნ. და რომის გამოჩენილ მოღვაწეთა პორტრეტებს გვიხატავს. „პარალელური" ეწოდება იმიტომ, რომ პ. ბერძენი მოღვაწის ცხოვრების აღწერის გვერდით ათავსებს ამ ბერძნის ტოლი რომაელი მოღვაწის ბიოგრაფიას, ხოლო ბოლოში ზოგჯერ ურთავს დასკვნას, სადაც ადარებს უკვე დახასიათებულ ორ მოღვაწეს. ამ დახასიათების ხასიათის შედარებას „შეთანასწორება" — სინკრისისი ეწოდება. ჩვენამდე მოღწეულია 50 ბერძენ-რომაელი მოღვაწის ცხოვრების აღწერა. აქედან 46 ბიოგრაფია წყვილეულია და პარალელიზმის პრინციპით არის აგებული. სულ 23 წყვილია. ამასთან მე-19 და მე-20 ტეტრადაა (ოთხეულია) — ერთადაა დალაგებული ოთხი მოღვაწის ბიოგრაფია. დანარჩენ ოთხ ბიოგრაფიაში აღწერილია იმ გამოჩენილ პირთა ცხოვრება, რ-თაც პ-მ, ჩანს, პარალელები ვერ დაუძებნა. „პარალელურ ბიოგრაფიებში" ისტ. მიზანს ეთიკური ძლევს. პ. ერთმანეთისაგან განასხვავებს „ისტორიასა" და „ცხოვრების" აღწერას. ისტ. ფაქტები აინტერესებს იმდენად, რამდენადაც ისინი გმირის დასახასიათებლად გამოდგება. „პარალელური ბიოგრაფიები" მსოფლიო მწერლობის საგანძურში ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ძეგლია, რ-მაც დიდი როლი ითამაშა კულტ. ისტორიაში. პ-ს თხზულებებს კარგად იცნობდა ძვ. ქართული მწერლობა.

*თხზ.:* Moralia, rec. C. Hubert, M. Pohlenz, K. Ziegler [e. a.], v. 1—7, Lipsiae, 1925—67; Vitae parallelae, v. 1—4, rec. Cl. Lindskog et K. Ziegler, Lipsiae, 1914—39; რჩეული პარალელური ბიოგრაფიები, თარგმ. და კომენტ. ა. ურუშაძისა, [წგ.] 1, თბ., 1957; მე-2 გამოც., თბ., 1975.

*ლიტ.:* ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1949. *ა. ურუშაძე.*

**პლუტოკრატია** (ბერძ. plutokratia < plutos — სიმდიდრე და kratos — ძალა, ძალაუფლება), მდიდართა ძალაუფლება, ფულის ბატონობა. პ. ჩვეულებრივ ისეთ სახელმწ. წესწყობილებას გულისხმობს, რ-ის დროსაც ფორმალურად (მაღალი ქონებრივი ცენზის დაკანონების გზით) და ფაქტობრივად ან მხოლოდ ფაქტობრივად პოლიტ. ხელისუფლება ყველაზე უფრო შეძლებულ წრეებს ეკუთვნის. ტერმ. „პ." უმთავრესად პუბლიცისტიკაში იხმარება.

**პლუტონი,** მზის სისტემის პლანეტა; მზიდან დაშორების რიგის მიხედვით მეცხრე. აღმოაჩინა კ. ტომბომ 1930. ასტრონ. ნიშანი ♇ პ-ის მზიდან საშ. დაშორება— 39,75 *ა. ე.*, გარემოქცევის პერიოდი — 250,6 *წ.*; მოძრაობს გაწელილ (ექსცენტრისიტეტი 0,25) ორბიტაზე, ამიტომ მისი მანძილი მზიდან იცვლება 29—40 *ა. ე.* ფარგლებში. ორბიტა *ეკლიპტიკისადმი* დახრილია 17°-ით. ყველაზე მძლავრ ტელესკოპშიც კი შეუძლებელია პ-ის დისკოს გარჩევა. იგი მოჩანს მე-14 *ვარსკვლავიერი სიდიდის* ვარსკვლავის მსგავსად. პ-ის ხილული ბზინვალება მერყეობს 10% ფარგლებში 6,39 დღ-ღ პერიოდით, რაც პ-ის ღერძულ ბრუნვასთანაა დაკავშირებული. პ-ის მასა ≈ ≈დედამიწის მასის 1/500. საშ. სიმკვრივე ≈ 1 *გ/სმ*³. ზედაპირის ტემპ-რაა —230°C. 1978 აღმოაჩინეს პ-ის თანამგზავრი, რ-რ-იც მისგან დაშორებულია 18000 *კმ* მანძილით, ხოლო ზომით 2—3-ჯერ ჩამოუვარდება მას.

**პლუტონი,** ძველ ბერძნულ მითოლოგიაში ქვესკნელის მბრძანებელი. იხ. *ჰადესი.*

**პლუტონიუმი** (Plutonium), Pu, ხელოვნურად მიღებული რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 94, $t_{დნ}$ 640°C, ბზინვარე თეთრი ლითონი, მიეკუთვნება *აქტინოიდებს.* აღმოაჩინეს ამერ. მეცნიერებმა გ. სიბორგმა, ე. მაკმილანმა, ჯ. კენედიმ და ა. ვალმა 1940—41. ცნობილია პ-ის იზოტოპები მასური რიცხვებით 232—246. მ. შ. მნიშვნელოვანია $^{239}$Pu ($T_{1/2} = 2{,}4 \cdot 10^4$ *წ*), რ-საც იყენებენ ატომურ რეაქტორებში, ბირთვული და თერმობირთვული ბომბების დასამზადებლად. ცნობილია პ-ის ჟანგეულები PuO, $Pu_2O_3$, $PuO_2$ და ცვლადი შედგენილობის ფაზა $Pu_2O_3$—$Pu_4O_7$; ჰალოგენიდები $PuF_4$, $PuF_6$ და $PuCl_4$. $^{238}$Pu იყენებენ ატომური ელექტრული ბატარეების დასამზადებლად და სხვ.

**პლუში** (გერმ. Plüsch < ლათ. pilus — თმა), ხაოიანი ქსოვილი; ამზადებენ ხავერდის ანალოგიურად. ხავერდივით ხშირი ხაო არა აქვს. ხაოს სახეობის მიხედვით პ. ორგვარია: გაჭრილ- და გაუჭრელხაოიანი, ხოლო გამომუშავებისა და მოპირკეთების მიხედვით — გლუვი ან სახიანი, ნატვიფრი და სხვ. პ-ს იყენებენ ტანსაცმლის შესაკერად, ავეჯის გადასაკრავად, ფარდების დასამზადებლად და სხვ.

**პლუჩეკი** ვალენტინ ნიკოლოზის ძე [დ. 22. VIII (4. IX). 1909, მოსკოვი], საბჭ. რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1974). 1929 დაამთავრა სახელმწ. თეატრ. ექსპერ. სახელოსნო ვ. მეიერხოლდის ხელმძღვანელობით. 1929-იდან მეიერხოლდის სახ. თეატრის მსახიობი. სარეჟისორო მოღვაწეობა დაიწყო 1940. 1942—45 ხელმძღვანელობდა ჩრდილოეთის ფლოტის თეატრს, 1945—50 — მოსკ. საგასტროლო თეატრს. 1950-იდან მოსკ. სატირის თეატრის რეჟისორია, 1957-იდან — მთავარი რეჟისორი. სატირის თეატრის მნიშვნელოვან შემოქმედებით მიღწევად ითვლება პ-ის მიერ ვ. მაიაკოვსკის პიესების მიხედვით შექმნილი სპექტაკლები: „აბანო" (1953, ნ. პეტროვთან და ს. იუტკევიჩთან ერთად), „ბაღლინჯო" (1955, ს. იუტკევიჩთან ერთად), „მისტერია-ბუფი" (1957). დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**პნევმატიკური არხი** (ბერძ. pneumatikos—საჰაერო), ავტომატური კონტროლისა და მართვის სისტემებში პნევმატიკური ხელსაწყოებისა და მოწყობილობების შემაერთებელი იზოლირებული მილსადენი. პ. ა-ის მილსადენის დრეკადობის გამო შესაძლებელი ხდება მისი გაყვანა ელექტრული სადენებისა და კაბელების მსგავსად. სიგნალების პარალელური გადაცემის შემთხვევაში იყენებენ რამდენიმე მილისაგან შემდგარ პ. ა-ს.

**პნევმატიკური გარდამქმნელი,** *პნევმოავტომატიკის* მოწყობილობა, რ-იც პნევმატიკურ სიგნალს უცვლის ამპლიტუდას, სიხშირეს ან ფორმას, ან ჰაერის (აირის) წნევას გარდაქმნის სხვა ფიზ. სიდიდედ. ზოგჯერ პ. გ-ს პნევმ. მაძლიერებელსაც უწოდებენ.

**პნევმატიკური იარაღი,** სასროლი იარაღი, რ-იც ტყვიას ისვრის შეკუმშული ჰაერის (აირის) წნევის ძალით. ევროპაში გამოჩნდა 1430. თავდაპირველად იყენებდნენ სანადიროდ, შემდეგ კი ზოგიერთ

არმიაში (ავსტრია, საფრანგეთი და სხვ.), როგორც საბრძოლო იარაღს. იმის გამო, რომ არ შესწევდა შორ მანძილზე სროლის უნარი და მოქმედების ეფექტურობა, ფართო გავრცელება ვერ ჰპოვა. ამჟამად პ. ი-ს სპორტ. სროლისათვის იყენებენ.

**პნევმატიკური ინსტრუმენტი,** ხელის მანქანა, რ-შიც ჩამონტაჟებულია პნევმატიკური ძრავა. იყენებენ ხელით შრომის მექანიზაციისათვის მშენებლობაში, მანქანათმშენებლობაში, ლითონდამუშავებაში, სამთო მრეწველობაში, ტრანსპორტზე და სხვ. გავრცელებულია პნევმატიკური სამოჭედლო და სანგრევი ჩაქუჩები, პერფორატორები, ქანჩსახრახნები, მაკრატლები, სილასაქრევი და სილასატკეპნი მანქანები და სხვ. პ. ი-ის მასაა 2-იდან 10 *კგ*-მდე. მიუხედავად იმისა, რომ მცირეა პ. ი-ის მქკ (10—15%), იგი მაინც ფართოდ გავრცელდა უსაფრთხოების, საიმედოობის, მოქმედების უმტყუნებლობისა და სხვა კარგი თვისებების გამო.

**პნევმატიკური რეგულატორი,** შეკუმშული ჰაერით მომუშავე *რეგულატორი*, რ-ის მოქმედების პრინციპი ემყარება მგრძნობიარე ელემენტის (მაგ., მემბრანის) გადანაცვლების ან ძალვის კომპენსაციას. პ. რ. არის უწყვეტი და უწყვეტ-დისკრეტული მოქმედებისა, ორ- და მრავალპოზიციური. მას იყენებენ წნევის, ტემპ-რის, დონის და ტექნოლ. პროცესების სხვა პარამეტრების ავტომ. რეგულირების სისტემებში.

**პნევმატიკური რელე,** *პნევმოავტომატიკის* ერთ-ერთი ძირითადი, მმართველი ელემენტი, რ-ის მიმღები ორგანოა *მემბრანა* (უფრო ხშირად ელასტიკური), *სილფონი* და ა. შ. მეტად გავრცელებულია მემბრანული პ. რ. (ნახ.). განასხვავებენ ანალოგიური (უწყვეტი) და დისკრეტული მოქმედების პ. რ-ებს.

**პნევმატიკური რელეური სისტემა,** პნევმატიკურ სიგნალებზე ალგებრული და ლოგიკური ოპერაციების ჩასატარებელი სისტემა. ასეთ სიგნალებს აქვს ორი ზღვრული მნიშვნელობა (მაგ., გარემოს წნევა, რ-იც აღინიშნება „0“-ით, და კვების წნევა, აღინიშნება „1“-ით). პირველი პ. რ. ს. შექმნილია სსრკ-ში 1960-იანი წწ. დასაწყისში უნივერს. *პნევმატიკური რელეს* (სამრეწვ. *პნევმოავტომატიკის* ელემენტების უნივერს. სისტემის) ბაზაზე. ასეთი პნევმ. რელეების საშუალებით შესაძლებელია ყველა ელემენტარული ლოგიკური ფუნქციის რეალიზაცია და პნევმ. სიგნალების დახსომება. ეს კი საშუალებას იძლევა ავაგოთ ნებისმიერი ერთტაქტიანი (ლოგიკური გარდამქმნელები, შიფრატორები, მატრიცები) და მრავალტაქტიანი პნევმ. რელეური სქემები. პ. რ. ს. ორგვარია: მოძრავდეტალებიან ელემენტებზე აგებული და უძრავდეტალებიანი ელემენტების მქონე სისტემები. პირველი ჯგუფის პ. რ. ს-ში იყენებენ როგორც უნივერს. დანიშნულების ელემენტებს (რამდენიმე ელემენტარული ლოგიკური ფუნქციის სარეალიზაციოდ), ისე სპეციალიზებულ ელემენტებს (ერთი გარკვეული ფუნქციის შესასრულებლად). უნივერს. პნევმ. რელეს მქონე პ. რ. ს. უფრო მოქნილია და ელემენტების ურთიერთშენაცვლების საშუალებას იძლევა.

პ. რ. ს-ებს იყენებენ მანქანათმშენებლობაში, ენერგეტიკაში, მეტალურგიასა და მრეწვ. სხვა დარგებში, სადაც წინათ ციკლური პროცესების ავტომატიზაციას მხოლოდ ელექტროავტომატიკის საშუალებებით ახორციელებდნენ.

**პნევმატიკური საზომი ხელსაწყო** მანქანათმშენებლობაში, მანქანათა დეტალებისა და მექანიზმების წირითი ზომების გასაზომი ხელსაწყო. გაზომვა ხდება საქშენიდან წნევის ქვეშ გამოსული ჰაერის ხარჯის მიხედვით. გასაზომ დეტალს ათავსებენ საქშენის ტორსის წინ. დეტალის ზომის მიხედვით იცვლება მანძილი დეტალისა და საქშენის ტორსს შორის, რაც იწვევს ჰაერის ხარჯის (დროის ერთეულში საქშენიდან გამოსული ჰაერის მოცულობა) ცვლილებას. ხელსაწყოს აწყობენ სანიმუშო დეტალის ზომების ან სიგრძის ნაპირა ზომების მიხედვით.

პ. ს. ხ-ს აქვს: ჰაერის მოსამზადებელი კვანძი, რ-შიც ხდება მისი გაწმენდა და წნევის სტაბილიზაცია; ასათვლელი ანუ საკომანდო მოწყობილობა, რ-იც ჰაერის ხარჯის ცვლილებას ან მასთან დაკავშირებულ წნევას ჰაერსადენში გარდაქმნის განსასაზღვრავი ზომის მნიშვნელობად; ერთ- ან რამდენიმესაქშენიანი საზომი აღჭურვილობა, რ-ის საქშენებიდან ჰაერი დეტალზე გამოედინება. ასათვლელი მოწყობილობის სახეობის მიხედვით განასხვავებენ როტამეტრულ და მანომეტრულ პ. ს. ხ-ს. როტამეტრული ტიპის პ. ს. ხ-ში (ნახ. 1) შეკუმშული ჰაერი მუდმივი წნევით გადაეცემა გამჭვირვალე კონუსური მილის ქვედა ნაწილს. მილში მოთავსებულია ტივტივა. მილის ზედა ბოლოდან ჰაერი გადადის საზომ საქშენში. იქიდან კი ჭვრიტის (S) გავლით გამოდის ატმოსფეროში. ჰაერის სიჩქარის შესაბამისად ტივტივა ჩერდება სკალის ნულოვანი ნიშნულიდან განსაზღვრულ მანძილზე.

მანომეტრული ტიპის (ნახ. 2) ხელსაწყოებში შეკუმშული ჰაერი მუდმივი წნევის ქვეშ გადადის ჯერ მუშა კამერაში, რ-შიც მოთავსებულია შესაშვები საქშენი, შემდეგ საზომ საქშენში, იქიდან კი ჭვრიტის გავლით — ატმოსფეროში. კამერაში წნევა იზომება მანომეტრით.

პ. ს. ხ-ს იყენებენ აქტ. კონტროლის სისტემებსა და საკონტროლო ავტომატებში. მგრძნობიარე ელემენტებად იყენებენ დრეკად ელემენტებს (მილა ზამბარებს, სილფონებს, მემბრანებს და სხვ.) ან სითხიან დიფმანომეტრებს.

პ. ს. ხ-ს უპირატესობაა კონსტრუქციის შედარებითი სიმარტივე, უკონტაქტო გაზომვების შესაძლებლობა, დიდი სიზუსტე და სხვ. მისი ნაკლია მუდმივი წნევის მქონე გაწმენდილი ჰაერის საჭიროება, პნევ. სისტემის ინერტულობა, გაზომვის ზონაში ტემპ-რის მერყეობა.

**პნევმატიკური სამშენებლო კონსტრუქციები,** რბილი *გარსები*, რ-თა ზიდვის უნარსა და მდგრადობას უზრუნველყოფს შეკუმშული ჰაერი. პ. ს. კ-ის გარსს ამზადებენ ტექ. ქსოვილისაგან, რ-იც დაფარულია პოლიმერებით (მ. შ. კაუჩუკით), ან არმირებული აფსკებისაგან. პ. ს. კ. 2 ძირითადი სახისაა: ჰაერდაყრდნობილი (ერთშრიანი) და ჰაერზიდული (ორშრიანი). პირველში სუსტად შეკუმშულ [ჭარბი წნევა 0,1—1 *კპა* (0,001—0,01 *კგძ/სმ*²)] ჰაერს ჭირხნიან უშუალოდ გარსით შემოფარგლულ სივრცეში, მეორეში ძლიერ შეკუმშული [30—700 *კპა* (0,3—7 *კგძ/სმ*²)] ჰაერით ავსებენ პ. ს. კ-ის მხოლოდ მზიდ ელემენტებს. ჰაერდაყრდნობილი პ. ს. კ-ის დაყენებისას გარსს მჭიდროდ ამაგრებენ ფუძესთან შეერთების ადგილზე, ნაგებობის მთელ პერიმეტრზე. ნაგებობაში შესასვლელად აკეთებენ რაბებს. ჰაერზიდული პ. ს. კ. შეიძლება იყოს პნევმოთაღოვანი, პნევმოღეროვანი და პნევმოპანელური. იყენებენ აგრეთვე კომბინირებულ გარსებს — ჰაერსაყრდენ პ. ს. კ-ს, რ-ებსაც აქვთ დამჭერი ელემენტები ან რ-ებიც გაძლიერებულია ბაგირებით, ბადითა და დიაფრაგმით. პ. ს. კ-ის ღირსებებია: მცირე მასა, შიგა საყრდენების გარეშე დიდი მალების გადახურვის შესაძლებლობა, სრული ქარხნული მზაობა, მონტაჟის სისწრაფე, ტრანსპორტაბელურობა, შუქ- და რადიოგამჭვირვალობა, მცირე ღირებულება. მათი ნაკლია: გარსში დაჭირხნული ჰაერის ჭარბი წნევის მუდმივად შენარჩუნების აუცილებლობა, ნაკლები ხანგამძლეობა და დაბალი ცეცხლმედეგობა. პ. ს. კ-ის გამოყენება რაციონალურია სხვადასხვა დანიშნულების მუდმივი და დროებითი ნაგებობების, მობილური შენობების, სატრანს. და ჰიდროტექ. ნაგებობების, სამშენებლო სამუშაოთა წარმოებისათვის განკუთვნილი დამხმარე მოწყობილობის ასაშენებლად. საქართვ. ფიზ. კულტურის ინ-ტის სპორტ. მოედანზე 1975 დროებით ააგეს პ. ს. კ-იანი დარბაზი.

*ლიტ.*: Отто Ф., Тростель Р., Пневматические строительные конструкции, пер. с нем., М., 1967.

*ო. სულაბერიძე.*

**პნევმატიკური ტრანსპორტი,** დანადგარებისა და სისტემების ერთობლიობა, რ-საც ჰაერის ან აირის მეშვეობით გადააქვს ფხვიერი და ცალეული ტვირთი; სამრეწვ. ტრანსპ. ერთ-ერთი სახეობა. პ. ტ-ის დანადგარები ჰაერის ნაკადის შექმნის ხერხისა და მასალასთან ერთად მილსადენში მოძრაობის ან მილში წნევის სხვაობის შექმნაზე დამოკიდებულებით შეიძლება იყოს შემწოვი, საჭირხნი და კომბინირებული. პ. ტ-ის უპირატესობებია: სატრანსპ. სისტემების ჰერმეტულობა; პნევმოდანადგარების მუშაობის ავტომატიზაცია; მასალის ტრანსპორტირების დროს პნევმოდანადგარებში მასალის შრობის, გათბობის ან გაციების შესაძლებლობა; ნებისმიერი კონფიგურაციის მილსადენების მონტაჟი.

პ. ტ-ის დანადგარებს იყენებენ ბუნკერების ჩასატვირთავად და მათგან მასალის რეგულირებადი გამოშვებისათვის, მასალის საწყობებიდან სამრეწვ. საამქროებში და საამქროებს შორის ტრანსპორტირებისათვის, ვაგონების, ავტომობილებისა და გემების დატვირთვა-განტვირთვისათვის, სამრეწვ. ნარჩენების გასატანად და სხვ. პ. ტ-ის მთავარი შემადგენელი ნაწილებია სატრანსპ. მილსადენი, ჩასატვირთავი და განმტვირთავი სადგურები, ჰაერსაბერი ან ჰაერგამომწოვი დანადგარები.

წყალსამეურნეო მშენებლობის საქართვ. სახელმწ. საპროექტო ინ-ტში დააპროექტეს (ავტორები: ა. კახნიაშვილი, ი. სულაძე, გ. ქობულია, ზ. ღამბაშიძე, ა. ალექსანდროვი და სხვ.) და 1971 შულავერში ააშენეს მსოფლიოში პირველი საცდელ-სამრეწვ. დანადგარი, რ-იც წარმოადგენს სატრანსპ. მილსადენს. მასში შეკუმშული ჰაერის წნევის მოქმედებით მოძრაობს კაფსულებისა და პნევმომავლებისაგან შედგენილი მატარებელი. ყოველი კაფსული და პნევმომავალი ეყრდნობა ორ სავალ ურიკას, რ-ზეც თვლები რადიალურადაა განლაგებული.

სატრანსპ. მილსადენი შედგება 1020 *მმ* დიამეტრის მქონე შენადუღი ან მილტუჩებით შეერთებული მილების სექციებისაგან. შემდგომში ფოლადის მილები შეიძლება შეიცვალოს რკინაბეტონის, აზბესტცემენტის ან პლასტიკის მილებით. სისტემაში აგრეთვე შეიძლება წუნდებული ნავთობაირსადენი მილების გამოყენება. ფხვიერი მასალის ჩასატვირ-




პნევმატიკური რელე. ერთმემბრანიანი პნევმატიკური რელეს სქემა: 1—საქშენი; 2—საფარი; 3—მემბრანა; 4—პნევმოწინაღობა რელეს კვების ხაზზე.

პნევმატიკური საზომი ხელსაწყო. ნახ. 1. როტამეტრული ტიპის პნევმატიკური საზომი ხელსაწყო: 1—მილი; 2—ტივტივა; 3—საზომი საქშენი; S—ჭვრიტე საზომ საქშენსა და გასაზომ დეტალს შორის; L—გასაზომი ზომა; p — მუდმივი წნევა.




პნევმატიკური საზომი ხელსაწყო. ნახ. 2. მანომეტრული ტიპის პნევმატიკური საზომი ხელსაწყო: 1—მუშა კამერა; 2 — შესაშვები საქშენი; 3 — მანომეტრი; 4—საზომი საქშენი; S—ჭვრიტე საზომ საქშენსა და გასაზომ დეტალს შორის; L— გასაზომი ზომა; p — მუდმივი წნევა.

პნევმატიკური ტრანსპორტი. ნახ. 1. კაფსულიანი პნევმოტრანსპორტის დანადგარის სქემა




პნევმატიკური ტრანსპორტი. ნახ. 2. პნევმომატარებლის სქემა: 1—პნევმომავალი; 2—ვაგონეტი (კაფსულა); 3—მილსადენი.

თავი სადგურის ელემენტებია: ცარიელი შედგენილობის სამუხრუჭო სისტემა, სატვირთავი კამერა, დოზატორებიანი ბუნკერები. განმტვირთავ სადგურში შედის დატვირთული მატარებლების სამუხრუჭო სისტემა, განმტვირთავი კამერა, მიმღები ბუნკერები. კონტეინერული მატარებელი შედგება 2—3 პნევმომავლისა და 6—14 კონტეინერისაგან. პნევმომავალს აქვს სამჭიდროებელი მოწყობილობები, რ-ებზეც წარმოიშობა მატარებლის მოძრაობისათვის საჭირო ძალვა. ჰაერსაბერი აგრეგატები განლაგებულია სატრანსპ. მილსადენის გასწვრივ და ქმნის ჰაერის ჭარბ წნევას [დატვირთული მატარებლის 40 კპა (0,4 კგძ/სმ²) და ცარიელი შედგენილობის 12 კპა (0,12 კგძ/სმ²) მოძრაობის მხრიდან], რის შედეგად მატარებელი მოძრაობს. ავტომატიზაციის სისტემა უზრუნველყოფს ყველა მუშა პროცესის ავტომატიზაციას.

აღნიშნული დანადგარით შეიძლება 80 კმ-მდე მანძილზე 40—50 კმ/სთ სიჩქარით ფხვიერი ტვირთის, ბრიკეტებად დაწნეხილი საყოფაცხოვრებო და სამრეწვ. ნარჩენების, მსხვილი ცალეული ტვირთის, ტარაში მოთავსებული სითხის და სხვ. გადაზიდვა. სისტემას შეუძლია —30°C-იდან +40°C-მდე პირობებში მუშაობა. დანადგარი დაპატენტებულია აშშ-ში, ინგლისში, საფრანგეთში, კანადაში, იაპონიაში, ინდოეთსა და სხვა ქვეყნებში. იაპონიამ შეიძინა ლიცენზია.

*ლიტ.*: Контейнерный трубопроводный пневмотранспорт промышленных грузов, М., 1972; Пневмотранспортные установки. Справочник, Л., 1969; Суладзе И. Д., Гамбашидзе З. Д., Промышленная установка капсульного пневмотранспорта «Лило-1», «Техническая информация. Машиностроение», Тб., 1973, № 11.




პნევმატიკური ურო. მუშაობის სქემა: ა—მარტივი მოქმედების; ბ—ორმაგი მოქმედების.

**პნევმატიკური ურო,** *ურო*, რ-შიც მუშა სხეულად გამოყენებულია შეკუმშული ჰაერი. შეკუმშული ჰაერი აგრეთვე ერთმანეთთან დრეკადად აკავშირებს მუშა და კომპრესორის დგუშებს. კომპრესორიდან ჰაერი გადადის მუშა ცილინდრში და დგუშისა და მრუდმხარა მექანიზმის საშუალებით უკუქცევით-წინსვლით მოძრაობას მვარდნ ნაწილებს (ღრუ კუტი, რ-იც ერთდროულად მუშა ცილინდრის დგუშისა და ჭოკის როლს ასრულებს) გადასცემს. პ. უ-ს აქვს ინდივიდ. ელექტრული ამძრავი. კუტის დარტყმათა რიცხვი მრუდმხარა ლილვის ბრუნთა რიცხვის ტოლია. პ. უ-ს უმთავრესად თავისუფალი ჭედვისათვის იყენებენ. სსრკ-ში გამოშვებული პ. უ-ების მვარდნი ნაწილების მასაა 30—1000 კგ, ხოლო ამ ნაწილების მოძრაობის სიჩქარე დარტყმის მომენტში 5—7,5 მ/წმ (200—95 დარტყმა წთ-ში).



თაღოვანი ტიპის პნევმატიკური ურო.

**პნევმატიკური ფოსტა,** მილსადენებში ჰაერის ნაკადით დოკუმენტებისა და წვრილი საგნების გადასატანი *პნევმატიკური ტრანსპორტი*; იყენებენ კავშირგაბმ. დაწესებულებებში, ბ-კებში, ბანკებში, საწარმოებში და სხვ. პირველი პ. ფ-ის მოქმედი დანადგარი ააგეს ლონდონის ტელეგრაფში (1853). პ. ფ-ის ძირითადი ელემენტებია: მილსადენი, სატრანსპ. კონტეინერები, მიმღებ-გასაგზავნი მოწყობილობა და ჰაერსაბერები. სატრანსპ. კონტეინერები წარმოადგენს ვაზნას ან კაფსულს, რ-ებშიც აწყობენ გასაგზავნ საგნებს. მიმღებ-გასაგზავნი მოწყობილობის საშუალებით ვაზნას ათავსებენ მილსადენში. ჰაერსაბერით შექმნილ წნევათა სხვაობის ზეგავლენით იგი მოძრაობს გამგზავნსა და მიმღებ სადგურებს შორის. განასხვავებენ შიგა და გარე ფუნქციონირების პ. ფ-ს. პირველი ფუნქციონირებს ერთი შენობის ფარგლებში, მეორე კი — ქალაქის საწარმოებსა და დაწესებულებებს შორის. მილსადენში ვაზნა მოძრაობს 6—20—45 მ/წმ სიჩქარით. იყენებენ პ. ფ-ის სადგურების დასაკავშირებელ წრფივ, რადიალურსა და რგოლურ სისტემებს (ნახ.). როცა გადასატანი ტვირთის რაოდენობა მცირეა (100 ვაზნამდე საათში), რამდენიმე სადგურს ორმხრივი მოქმედების ერთი მილსადენით აკავშირებენ (ნახ. ა). ასეთ მილსადენში შეიძლება მხოლოდ ერთმა ვაზნამ იმოძრაოს. ორმილსადენიანი ხაზი (ნახ. ბ) უზრუნველყოფს ორივე მიმართულებით რამდენიმე ვაზნის დამოუკიდებელ მოძრაობას. შესაძლებელია მილსადენების რამდენიმე ხაზის (2—6) მიერთება ერთ კვანძთან—მანაწილებელ ცენტრთან, სადაც ვაზნების გადატვირთვა და დახარისხება ხდება (ნახ. გ). თუ სადგურების დასაკავშირებელი სქემა რგოლურია (ნახ. დ), ნებისმიერ სადგურებს შორის ვაზნების გაგზავნა გადატვირთვის გარეშე ხდება.

პ. ფ-ის პერსპექტიული განვითარების მიმართულებაა დიდი დიამეტრის მილებისა (გფრ-ში 450 მმ, საფრანგეთში 600 მმ, სსრკ-ში 1020 მმ) და თვლებიანი კონტეინერებისაგან შედგენილი მატარებლების (5—6 კონტეინერი) გამოყენება, რაც საშუალებას იძლევა 10 ტ მასის ტვირთი გადაიზიდოს 40—60 კმ/სთ სიჩქარით.

**პნევმატიკური ძრავა,** მანქანა, რ-იც შეკუმშული ჰაერის ენერგიას მექანიკურ მუშაობად გარდაქმნის. შეკუმშული ჰაერის წნევაა 0,3—0,6 მეგპა (3—6 კგძ/სმ²). კონსტრუქციის მიხედვით პ. ძ. არის მოცულობითი და ტურბინიანი. პ. ძ-ს სიმძლავრე არ აღემატება 2,5 კვტ; იყენებენ სხვადასხვა იარაღის (დრელი, სანგრევი ჩაქუჩი და სხვ.) ამძრავად, რაც უზრუნველყოფს მუშაობის უსაფრთხოებას აფეთქებასაფრთხიან ადგილებსა და მეტად ტენიან გარემოში.

**პნევმატოლიზი** (ბერძნ. pneuma, ნათ. ბრ. pneumatos — ქროლა და *ლიზ*..., ...*ლიზი*), მინერალთა წარმოქმნა მაგმიდან გამოყოფილი აქროლადი კომპონენტების ქანებზე ზემოქმედების შედეგად. აქროლადი კომპონენტები შეიცავს წყლის გადამეტხურებულ ორთქლს, B-ის, P-ის, S-სა და As-ის სხვადასხვა ნაერთებს, Sn-ის, W-ის, Be-ისა და Li-ის ფთორიდებსა და ქლორიდებს. პ. ძირითადად ვითარდება მჟავა (გრანიტები), იშვიათად ტუტე და ფუძე შედგენილობის ინტრუზივების შემცველ წყებებში, აგრეთვე პეგმატიტებში; კონტაქტმეტასომატურ წარმონაქმნებსა და ვულკ. ამოფრქვევის არეებში. პ-ის შედეგად წარმოიქმნება *პნევმატოლიზური საბადო*.

**პნევმატოლიზური საბადო,** სასარგებლო წიაღისეულის საბადო, რ-იც წარმოიქმნება *პნევმატოლიზის* შედეგად. პ. ს-ებია: გრაიზენული, მაღალტემპ-რული ჰიდროთერმული ალბიტიტური და მეტასომატურად შეცვლილი პეგმატიტური საბადოები. პ. ს-ებს აქვს ძარღვების, შტოკვერკებისა და უსწორმასწორო სხეულების ფორმა, რ-თა ზომა ზოგჯერ რამდენიმე კმ აღწევს. პ. ს-თვის დამახასიათებელია აქროლადი კომპონენტების ($H_2O$, B, F) შემცველი მინერალების წარმოქმნა მეტასომატოზის შედეგად. პ. ს-ების ტიპური მინერალებია: კვარცი, ტოპაზი, მუსკოვიტი და სხვა ქარსები, ალბიტი, ტურმალინი, ფლუორიტი, რ-ებიც შედის W-ის, Sn-ის, Be-ისა და Li-ის მადნების შედგენილობაში. ამ მადნების საბადოები ყველაზე ხშირად გვხვდება გრანიტების გავრცელების არეებში (მაგ., Sn-ისა და W-ის საბადოები სსრკ-ში აღმ. ციმბირსა და ყაზახეთში, საზღვარგარეთ—ჩეხოსლოვაკიაში, გდრ-სა და ბრაზილიაში).

**პნევმატოფორები,** ზოგიერთი ტროპიკული ხის მიწისზედა სასუნთქი ანუ სავენტილაციო ფესვები. აქვს დაჭაობებულ და ჟანგბადით ღარიბ ნიადაგებზე აღმოცენებულ ზოგ მცენარეს—*მანგროს ტყის* ხეებს, ზოგ პალმას, ამერ. ჭაობის კვიპაროზს. პ. ვითარდება მიწისქვეშა ფესვებიდან ან ფესურებიდან. მათ აქვთ თხელი ქერქი, მეჭეჭები, ძლიერად განვითარებული ჰაერშემცველი უჯრედშორისების სისტემა, რაც ხეს აირცვლას უადვილებს.

**პნევმატიკური ქიმია,** აირთა ქიმიის სახელწოდება, რ-საც იყენებდნენ XVIII ს. ბოლოს და XIX ს. დასაწყისში. „პ. ქ" შემონახულია როგორც ისტ. ტერმინი, რ-იც ასახავს აირთა ქიმ. გამოკვლევებს XVII—XVIII სს-ში, როცა აღმოაჩინეს და შეისწავლეს მრავალი აირადი მარტივი ნივთიერება და ნაერთი: ნახშირორჟანგი (ჯ. ბლეკი), წყალბადი (ჰ. *კევენდიში*), აზოტი (დ. *რეზერფორდი*), აზოტის ჟანგი, ნახშირჟანგი, გოგირდოვანი ანჰიდრიდი (ჯ. *პრისტლი*) და სხვა აირები.

**პნევმოავტომატიკა** (ბერძნ. pneuma — მსუბუქი ქროლა, ჰაერი და *ავტომატიკა*) *ავტომატური მართვის* სისტემების ასაგებ ტექნიკურ საშუალებათა კომპლექსი, რ-შიც სიგნალების გადასაცემად გამოყენებულია შეკუმშული ჰაერი (ან აირი); ტექ. დისციპლინა, რ-ის შესწავლის ობიექტია ავტომატიზაციის ზემოაღნიშნული ტექნ. საშუალებები. ეს ტექ. საშუალებებია: ინფორმაციის შესაგროვებელი პნევმოგადამწოდები, ინფორმაციის გარდაქმნისა და შენახვის პნევმ. რეგულატორი, ოპტიმიზატორი, რელეური სისტემა და სხვ., ინფორმაციის წარმოდგენისათვის საჭირო მოწყობილობები — მაჩვენებელი, მარეგისტრირებელი, ინდიკატორი და მმართველ ზემოქმედებად გარდამქმნელი მოწყობ-

ლობა — პნევმ. შემსრულებელი ორგანო. ამ მოწყობილობებს დაბალი სწრაფქმედობის გამო იყენებენ ნელა მიმდინარე პროცესების ავტომ. მართვის სისტემებში, აგრეთვე იმ შემთხვევაში, როდესაც მართვის ალგორითმების რეალიზაცია არ მოითხოვს დიდი მოცულობის გამოთვლებს. მიუხედავად ამისა, მათ ფართოდ იყენებენ ტექნოლ. პროცესების მართვის მრავალ სისტემაში. ხშირად ავტომატიკის ელექტრონულ საშუალებებთან შედარებით უპირატესობას აძლევენ პნევმატიკურს, რადგან ეს მოწყობილობები აფეთქება- და ხანძარუსაფრთხოა, ამასთან უფრო საიმედოა მუშაობაში დამტვერიანებულ საამქროებში, აგრეთვე მაშინ, როცა საწარმოო პროცესების დროს ძლიერი ელექტრომაგნ. ველები წარმოიქმნება. საწარმოო პროცესების ავტომატიზაციის დროს ფართოდ იყენებენ *აგრეგატულ უნიფიცირებულ სისტემას* და სამრეწვ. პნევმოავტომატიკის ელემენტების უნივერს. სისტემას.

*ლიტ*.: Агрегатное построение пневматических систем управления, М., 1973; Дмитриев В. Н., Градецкий В. Г., Основы пневмоавтоматики, М., 1973.

**პნევმოამძრავი** (პნევმატიკური *შემსრულებელი მექანიზმი*), პნევმატიკური ძალური მოწყობილობა, რ-ის დანიშნულებაა მარეგულირებელი ორგანოს (სარქვლის, საკვალთის, ონკანისა და სხვ.) დისტანციური მართვა ავტომატური რეგულირების სისტემებში. მარეგულირებელ ორგანოზე ზემოქმედების ხასიათის მიხედვით განასხვავებენ წინსვლითი და ბრუნვითი მოძრაობის პ-ებს. სამრეწვ. პნევმოავტომატიკაში ყველაზე ფართოდ გავრცელდა წინსვლითი მოძრაობის პ.; იგი არის ორ- და მრავალპოზიციური. ორპოზიციურ პ-ს იყენებენ მარეგულირებელი ორგანოს გადასაადგილებლად ერთი კიდური მდგომარეობიდან მეორეში, მრავალპოზიციურს კი — მარეგულირებელი ორგანოს სხვადასხვა მდგომარეობაში დასაყენებლად. კონსტრ. გაფორმების მიხედვით წინსვლითი მოძრაობის პ. არის დგუშიანი და მემბრანიანი. პ-ს უწოდებენ აგრეთვე მუშა მანქანების პნევმ. ამძრავს.

**პნევმოგრაფია** (ბერძნ. pneuma — სუნთქვა და ...*გრაფია*), ადამიანისა და ცხოველთა სუნთქვითი მოძრაობის რეგისტრაცია. იყენებენ ექსპერ. და კლინიკურფიზიოლ. გამოკვლევებში სუნთქვითი მოძრაობების ხასიათის, გარეგანი სუნთქვის რეგულაციისა და მისი დარღვევების შესასწავლად სხვადასხვა დაავადებისა და პათოლ. მდგომარეობის დროს. გამოკვლევებს ატარებენ სპეც. აპარატით — პნევმოგრაფით, მაგრამ ეს აპარატი ფილტვების ვენტილაციის რაოდენობრივ შეფასებას არ იძლევა. ამიტომ ფილტვების ძირითადი მოცულობის რეგისტრაციისათვის იყენებენ სპირომეტრიას, ხოლო ჩასუნთქული და ამოსუნთქული ჰაერის მოცულობითი სისწრაფის რეგისტრაციისათვის — პნევმოტაქოგრაფიას. სუნთქვით მოძრაობებში ცალკეული კუნთის მონაწილეობისა და გარეგანი სუნთქვის თავისებურებათა ანალიზის ჩასატარებლად პ-თან ერთად მიმართავენ სასუნთქი კუნთების ელექტრომიოგრაფიას.

**პნევმოდარტყმითი ბურღვა**, *ბურღვის* ხერხი, რ-ის დროსაც ქანს არღვევენ პნევმოსარტყამით (ჭაბურღილში ჩაყურსული და შეკუმშული ჰაერის ენერგიით მომუშავე ბურღის გვირგვინთან შეერთებული სასანგრევო ძრავა). იყენებენ სასარგებლო წიაღისეულის ღია და მიწისქვეშა დამუშავების დროს 85—200 *მმ* დიამეტრისა და 50 *მ*-მდე სიღრმის ასაფეთქებელი ჭაბურღილების, აგრეთვე ნავთობისა და აირის საძიებო ღრმა ჭაბურღილების (150—200 *მმ* დიამეტრის) გასაყვანად.

**პნევმოთორაქსი** (ბერძნ. pneuma — ქროლა, ჰაერი და thorax — გულმკერდი), ჰაერის ან რომელიმე აირის დაგროვება პლევრის ღრუში. განარჩევენ ტრავმულ, სპონტანურ და ხელოვნურ პ-ს. ტრავმული პ. მოჰყვება გულმკერდის ჭრილობას ან დახურულ დაზიანებას, რ-ის დროსაც იხევა ფილტვი. სპონტანური პ. წარმოიქმნება ფილტვის მთლიანობის უეცარი თავისთავადი დარღვევის, ტუბერკულოზის, *ფილტვის ემფიზემის*, ფილტვის თანდაყოლილი ცისტის გასკდომის და სხვ. დროს. პ-ის დროს ფილტვის დარღვეული ადგილი ზოგჯერ იფარება ფილტვის ქსოვილის ნაფლეთით, რ-იც სარქვლის როლს ასრულებს და ხელს უშლის ამოსუნთქვისას ჰაერის ბრონქებში გადასვლას. ასეთი სარქვლიანი პ-ის დროს შესაძლებელია ფილტვი მთლიანად დაიჩუტოს (კოლაფსი), სუნთქვისაგან გამოითიშოს, პ-მა შეიძლება გამოიწვიოს გულისა და მსხვილი სისხლის ძარღვების გადანაცვლება და სისხლის მიმოქცევის მნიშვნელოვანი დარღვევა. პ-ის ძირითადი სიმპტომებია გულმკერდის ტკივილი და ქოშინი. ხელოვნური პ. — პლევრის ღრუში სამკურნ. მიზნით ჰაერის შეყვანა ფილტვის დასაჩუტად. 1882 შემოიღო იტალ. ექიმმა კ. ფორლანინიმ; იყენებენ ფილტვის ტუბერკულოზის კავერნული ფორმების დროს.

**პნევმოკოკები** (ბერძნ. pneumōn — ფილტვები და *კოკები*), ოვალური ფორმის (0,5 X 1,2 *მკმ*) უსპორო უძრავი გრამდადებითი ბაქტერიები, წყვილი კოკები (*დიპლოკოკები*). ქმნიან ლორწოვან კაფსულს. იზრდებიან მხოლოდ ცილოვან არეებზე; ზრდის ოპტიმალური ტემპ-რა 37°C. პ. ფაკულტატური აერობებია, იწვევენ ნახშირწყლების დუღილს და წარმოქმნიან რძის მჟავას; პ. პათოგენური კოკებია (იწვევენ *ფილტვების ანთებას*).

**პნევმოკონიოზი** (ბერძნ. pneumōn — ფილტვები და konia — მტვერი), ქრონიკული დაავადება, რ-საც იწვევს საწარმოო მტვრის ხანგრძლივად შესუნთქვა; ახასიათებს ფილტვებში მყარი ფიბროზული პროცესის განვითარება. გვხვდება სამთამადნო, ქვანახშირის, სამანქანათმშენებლო და მრეწვ. სხვა დარგის მუშებს შორის. შესუნთქული მტვრის შედგენილობის მიხედვით განარჩევენ პ-ის შემდეგ სახეებს: სილიკოზი (იწვევს თავისუფალი სილიციუმის ორჟანგის მტვრის შესუნთქვა), სილიკატოზები (აზბესტოზი, ტალკოზი, ანდეზიტოზი და სხვ.), მეტალკონიოზები (ბერილიოზი, სიდეროზი, ბარიტოზი და სხვ), კარბოკონიოზები (ანთრაკოზი, გრაფიტოზი და სხვ.), ნარევი მტვრით გამოწვეული პ. (მაგ. სილიკანთრაკოზი), ორგ. მტვრით გამოწვეული პ. და სხვ.

პ. თანდათანობით ვითარდება. დაავადების მიმდინარეობა დამოკიდებულია მუშაობის პირობებზე, თანმხლებ დაავადებებზე (განსაკუთრებით სასუნთქი ორგანოებისა და გულ-სისხლძარღვთა დაავადებებზე), ორგანიზმის მგრძნობელობაზე. ფიბროზული პროცესის განვითარების ხარისხის მიხედვით განარჩევენ პ-ის რამდენიმე სტადიას. დაავადების დასაწყისში აღინიშნება ტკივილი გულმკერდის არეში, მშრალი ხველა, შემდეგ ვლინდება ფილტვის უკმარისობის, ხოლო ე. წ. ფილტვისმიერი გულის განვითარებისას — გულის უკმარისობის ნიშნებიც. ხშირად აღინიშნება სასუნთქი გზების ლორწოვანი გარსის ატროფია ან ჰიპერტროფია, ირღვევა კუჭის, პანკრეასის ფუნქცია, ნივთიერებათა ცვლა. პ-ის გართულებებიდან აღსანიშნავია ფილტვების ანთება, ტუბერკულოზი (ე. წ. სილიკოტუბერკულოზი), *ბრონქოექტაზიური დაავადება*, ქრონ. ბრონქიტი და სხვ. პ-ის დიაგნოზი ძირითადად ისმება გულმკერდის რენტგენოგრაფიის საფუძველზე.

მკურნალობა: სპაზმოლიზური, გულ-სისხლძარღვთა, ანტიბაქტერიული საშუალებანი; სამკურნ. ფიზკულტურა,



პნევმატიკური ფოსტის სადგურების დასაკავშირებელი სქემები: ა—წრფივი ერთმილიანი რევერსიული; ბ—წრფივი ორმილიანი; გ — რადიალური; დ—რგოლური; 1—პაერსაბერი; 2—სადგური.

სამკურნ. კვება, ჟანგბადით მკურნალობა, ვიტამინოთერაპია, ტუტოვანი ინჰალაცია, ჰორმონოთერაპია. დიდი მნიშვნელობა აქვს კლიმატოთერაპიას (ზღვის კლიმ. კურორტები).

პროფილაქტიკა: საწარმოებში მტვერსაწინააღმდეგო ღონისძიებების (ეფექტური ვენტილაცია, სველი ბურღვა, მადნის მორწყვა და სხვ.) გატარება; მუშების წინასწარი და პერიოდული საექიმო გამოკვლევა და სხვ. *გ. კვანჭახაძე*

**პნევმონია** (<ბერძნ. pneumōn — ფილტვები), ფილტვის ალვეოლებსა და ინტერსტიციულ ქსოვილში ანთებითი პროცესის განვითარება; იგივეა, რაც *ფილტვების ანთება*.

**პნევმონიკა**, ჭავლური პნევმოავტომატიკა, *პნევმოავტომატიკის* დარგი, რ-იც დაკავშირებულია იმ მოწყობილობების (ელემენტების) შესწავლა და გამოყენებასთან, რ-თა მოქმედება დაფუძნებულია აეროდინამ. ეფექტზე.

პ-ის მოწყობილობებს იყენებენ სხვადასხვა ლოგიკური ფუნქციის შემსრულებელი ავტომ. მართვის სამრეწვ. სისტემებში, აგრეთვე ციფრული მთვლელების, მძვრელი რეგისტრებისა და რიცხვების თანრიგობრივი შედარების ბლოკების შემცველ სისტემებში. პ-ის ელემენტებზე აგებენ ავტომ. სისტემის შესავალი პარამეტრების (დინების სიჩქარე, ხარჯი, აირის აბსოლ. წნევა, ტემპ-რა, დრო, ბრუნვის სიხშირე, აჩქარება, ძალა, მომენტი და სხვ.) საზომ მოწყობილობებს.

პ-ის ელემენტებს იყენებენ სამრეწვ. რეგულატორებში, აირის კონცენტრაციის ინდიკატორებში, სამედ. აპარატურაში, აგრეთვე ისეთ მოწყობილობებში, რ-ებიც განკუთვნილია ტექნოლ. პროცესების ავტომატიზაციისათვის ნავთობგადასამუშ., აირისა და ქიმ. მრეწველობაში, მანქანათმშენებლობაში და ა. შ.

პ-ის მოწყობილობები ხანძარ- და აფეთქებაუსაფრთხოა, ნორმალურად ფუნქციონირებს მაღალი და დაბალი ტემპ-რის პირობებში, კარგად იტანს ინერციულ გადამეტტვირთვასა და ვიბრაციას, მათზე არ მოქმედებს რადიაცია, ამიტომ მათ იყენებენ ავიაციაში, სარაკეტო და კოსმ. ტექნიკაში, *ატომურ ენერგეტიკაში*.

*ლიტ*.: Агрегатное построение пневматических систем управления, М., 1973; Залманзон Л. А., Теория элементов пневмоники, М., 1969; მ ი ს ი ვ ე, Аэрогидродинамические методы измерения входных параметров автоматических систем, М., 1973.

**პნევმოსკლეროზი** (ბერძნ. pneumōn — ფილტვები და *სკლეროზი*), სხვადასხვა დაავადების შედეგად ფილტვებში შემაერთებელი ქსოვილის გაზრდა. პ-ის განვითარების მიზეზებია პნევმონია, ქრონ. ბრონქიტი, ბრონქული ასთმა, გრიპი, ტუბერკულოზი, პნევმოკონიოზი, კოლაგენური დაავადებანი, გულის უკმარისობა, ბავშვთა ინფექციები (წითელა, ყივანა

ხველა), ტრავმული და სხივური დაზიანება და სხვ. ხშირად პ-ს საფუძვლად უდევს ბრონქოპულმონალური სისტემის ალერგიული რეაქცია. პ-ის დროს ფილტვები მჭვრივი კონსისტენციისაა, ელასტიკური ქსოვილის ადგილზე ვითარდება შემაერთებელი ქსოვილი, რაც მძიმე შემთხვევაში ფილტვის ქსოვილის უხეშ დეფორმაციასა და გარდაქმნას (პნევმოციროზი) იწვევს.

პ. შეიძლება იყოს დიფუზიური და კეროვანი. კ ე რ ო ვ ა ნ ი პ-ის დროს ჩვეულებრივ ჩივილები არ აღინიშნება; შეიძლება განვითარდეს *ბრონქოექტაზიური დაავადება*. დ ი ფ უ ზ უ რ ი პ-ის ნიშნებია ქოშინი (დასაწყისში ფიზ. დატვირთვისას, შემდეგ მოსვენებულ მდგომარეობაშიც), ციანოზი, ხველა. დიფუზური პ-ის პროგრ. განვითარებისას აღინიშნება ე. წ. სისხლის მიმოქცევის მცირე წრის ჰიპერტონია. ფილტვის ჰიპერტონიისა და გულის მარჯვ. პარკუჭის გადატვირთვის შედეგად ვითარდება ფ ი ლ ტ ვ ი ს მ ი ე რ ი გ უ ლ ი, შემდეგ კი — გულის უკმარისობა. პ-ის ამოცნობაში დიდი მნიშვნელობა აქვს *პერკუსიას*, *აუსკულტაციას* და *რენტგენოდიაგნოსტიკას*.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ბრონქების განვლადობის გასაუმჯობესებელი საშუალებანი, ანტიბიოტიკები, სულფანილამიდები, კორტიკოსტეროიდული ჰორმონები; სამკურნ. ფიზკულტურა.



ე. პო. პორტრეტი. მხატვარ პ. შტაინერ-პრაგის ნახატი წიგნში „პოემების კრებული" (ნიუ-იორკი; 1943).

**პნიევსკი** (**Pniewski**) ბოგდან (26. VIII. 1897, ვარშავა,—5. IX. 1965, იქვე), პოლონელი არქიტექტორი, პოლ. მეცნ. აკად. ნ. წ. XX ს. პოლ. არქიტ. სკოლის ერთ-ერთი დამფუძნებელი. 1923 დაამთავრა ვარშავის პოლიტექ. ინ-ტი. ასწავლიდა იქვე (1923-იდან). მის შემოქმედებაში შეხამებულია *ნეოკლასიციზმისა* და *ფუნქციონალიზმის* ნიშნები. ძირითადი ნამუშევრები: საცხოვრ. სახლები მადალინსკის ქუჩაზე (1925—26), გლეხთა სახლი (1957—65), გადააკეთა სახ. სეიმის შენობათა კომპლექსი (1948—52) — ყველა ვარშავაში. პოლ. ს რ სახელმწ. პრემია (1952).

**პნომპენი,** კამპუჩიის დედაქალაქი. გაშენებულია მდ-ების მეკონგისა და ტონლესაპის შესართავთან. ჰავა სუბეკვატორული მუსონური. იანვ. საშ. ტემპ-რა 24,6°C, ივლ. 27,5°C. ნალექები 1475 *მმ* წელიწადში. 450 ათ-ზე მეტი მცხ. (1983).

გადმოცემის თანახმად, პ. აღმოცენდა XIV ს-ში. 1443 (სხვა მონაცემებით, 1446) აქ გადმოიტანეს კამპუჩიის დედაქალაქი. მიუხედავად იმისა, რომ XVI ს. 20-იანი წლებიდან დედაქალაქი მრავალჯერ გადაიტანეს სხვა ქალაქში, პ. მაინც ინარჩუნებდა დიდი ეკონ. ცენტრის მნიშვნელობას. საბოლოოდ კამპუჩიის დედაქალაქად პ. აქცია მეფე ნოროდომმა 1866 წ. 1953-იდან პ. დამოუკიდებელი კამპუჩიის დედაქალაქია.

პ. სამდ. ნავსადგურია (მისადგომია საზღვ. გემებისათვის). რკინიგზით უკავშირდება ნავსადგურ კამპონგსაომს და ქ. ბანგკოკს (ტაილანდი). საავტ. გზების კვანძი, ქალაქის მახლობლად — საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი (პოჩენტონგი). პ-ში არის ბანკები, სავაჭრო და სამრეწვ. კომპანიები, სადაზღვევო ბირჟა და სხვ. გემთ- და ავტოსარემონტო, ავტოსაამწყობო, ხის დამამუშ., საპნის, კვებისა და საფეიქრო მრეწვ. საწარმოები.

ქალაქის ცენტრის რადიალური სტრუქტურა შეხამებულია მიმდებარე ქუჩების სწორკუთხა ქსელთან. ცენტრი განაშენიანებულია ვილებით, ევრ. ტიპის 2—4-სართულიანი შენობებით, გარეუბნები — ხის საცხოვრ. სახლებით. პ-ის უძველესი ნაგებობაა ვატი პნომი სტუპით (XV ს.). აღსანიშნავია: მეფის სასახლის კომპლექსი (XIX ს. II ნახ.—XX ს. დასაწყ.), „ვერცხლის პაგოდა", ეროვნ. მუზეუმი (1917—20), ეროვნ. სპორტ. კომპლექსი (1962—64, არქიტ. ვანმოლივანი) და სხვ. დამოუკიდებლობის ძეგლი (ქვიშაქვა, გაიხსნა 1960, არქიტ. ვანმოლივანი).

პ-ში არის რამდენიმე უნ-ტი (პ-ის სამეფო ტექ., სას.-სამ., ნატიფი ხელოვნ., ბუდისტური და სხვ.), უმაღლესი ტექ. ინ-ტი (სსრკ-მა საჩუქრად აუშენა კამპუჩიელ ხალხს) და მრავალი სამეცნ. საზ-ბა; ეროვნ. ბ-კა, ბუდიზმის ინ-ტის ბ-კა (აქ დაცულია 16 ათ-ზე მეტი პალმის ფოთოლზე შესრულებული ხელნაწერი); ეროვნ. მუზეუმი, მეფის სასახლისა და ბუდიზმის ინ-ტის მუზეუმები; ეროვნ. თეატრის მუდმივი დასი, სამეფო ბალეტი და სხვ.




პოგონოფორები. პოგონოფორა **Choanophorus indicus** (მამალი). მილიდან ამოღებული ცხოველის გარეგანი შეხედულება.

**პო** (**Poe**) ედგარ ელან (19. I. 1809, ბოსტონი, — 7. X. 1849, ბალტიმორი), ამერიკელი მწერალი. დაიბადა მსახიობთა ოჯახში. 2 წლისა დაობლდა. აღზარდა ვირჯინიელმა ვაჭარმა ჯ. ელანმა. ლექსების წერა 12 წლისამ დაიწყო. პირველ კრებულს „თემურლენგი და სხვა ლექსები" (1827), აგრეთვე მომდევნო კრებულებს ყურადღება არ მიუქცევია. ცნობილი გახდა მოთხრობით „ბოთლში ნაპოვნი ხელნაწერი" (1833). პ-ს ღრმად ორიგინ. შემოქმედება არსებითად რომანტიკულია, მაგრამ მისი ესთეტ. პრინციპები და მხატვრული სტილი მნიშვნელოვნად სცილდება რომანტიზმის ფარგლებს. პ-ს მხატვრული მანერის ერთ-ერთი თავისებურებაა ფაქტოგრაფიულობის და ფანტასტ., კომიკურისა და სერიოზულის შერწყმა; თვალსაჩინოა რაციონალიზმი. ნაწარმოების არქიტექტონიკა თავისი დეტალიზაციით მკაცრი მათ. წესითაა გააზრებული. ამასთან ფანტასტ. ჩვეულებრივი რეალური სამყაროს კანონებსაა დაქვემდებარებული. თავისებურებაა ისიც, რომ ნაწარმოების ფსიქოლოგიურად მკვეთრად გართულებული „გოტიკური" სიუჟეტი მხოლოდ ლირ. თემის განვითარების გარეგნული ჩარჩოა. მისი ესთეტიკურად ყველაზე მნიშვნელოვანი პრინციპია სიმწყობრე, სიმეტრია, პროპორციულობა, ჰარმონია; დიდი მნიშვნელობა ენიჭება რიტმს, მეტრიკას, მელოდიურობას, ფონიკური ორგანიზაციის ხერხებს; დახვეწილი ოსტატობითაა გახსნილი ცხოვრების უაზრობის მძაფრი შეგრძნება, ადამიანური სევდის თემა. ეს განსაკუთრებით ვლინდება ლექსებში: „ყორანი" (კრებ. „ყორანი და სხვა ლექსები" 1845), „ულიალიუმი" (1847), „ანაბელ ლი" (1849), „ზარები" (1849).

პ. პროზის მცირე ფორმის ნოვატორი და ოსტატია ამერ. ლიტ-რაში. მან სათავე დაუდო ეროვნ. მოთხრობის ჟანრს. მისმა დეტექტურმა მოთხრობებმა დიდი გავლენა მოახდინა ამ ჟანრის განვითარებაზე („მკვლელობა მორგის ქუჩაზე", 1841; „მარი როჟეს საიდუმლოება", 1842 და სხვ.); საყურადღებოა პ-ს ე. წ. საშინელი მოთხრობები („ართურ გორდონ პიმის ამბავი", „ბოთლში ნაპოვნი ხელნაწერი", „ამონტილიადოს კასრი" და სხვ.), მეცნ. ფანტასტ. მოთხრობები (ფილოს. პოემა პროზად „ევრიკა", 1848; „ვინმე ჰანს პფალის უჩვეულო თავგადასავალი" და სხვ.); სატირული გროტესკის ბრწყინვალე ნიმუშებია მოთხრობები: „ეშმაკი სამრეკლოზე" (1839), „საქმიანი კაცი" (1840), „ესკვაირის, კაკვას ტამის ლიტერატურული ცხოვრება" (1844) და სხვ., კრებ. „გროტესკები და არაბესკები" (1840).

პ. ამერ. ლიტ-რაში პირველი მიუდგა მეცნიერულად მწერლობას და შექმნა საკუთარი კრიტ. თეორია. აღსანიშნავია მისი სტატიები „ჰოთორნის ორჯერ მონაყოლი ამბები" (1844), „ფიქრები ლექსზე" (1843), „შემოქმედების ფილოსოფია" (1856), „პოეტური პრინციპი" (1849) და სხვ.

პ-ს შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა როგორც ამერ., ისე ევრ. მწერლებზე, განსაკუთრებით დეკადენტებსა და მოდერნისტებზე. მის სიუჟეტებზე მუს. ნაწარმოებები შექმნა კ. დებიუსიმ.

საქართველოში პ-ს შემოქმედებას ადრიდანვე იცნობდნენ. ქართულად მისი მოთხრობა „შავი ჭირის მასკა" 1886 გამოქვეყნდა (ირ. რევიშვილის თარგმ.); არაერთხელ ითარგმნა მისი ლექსი „ყორანი" (პირველად თარგმნა ვაჟა-ფშაველამ 1906, გაზ. „მეგობარი" № 69; შემდეგ — ა. შანშიაშვილმა 1909, ჟურნ. „ფასკუნჯი", № 4; კ. ჭიჭინაძემ, 1924, ჟურნ. „კავკასიონი", № 1—2; ფ. ბერიძემ, 1962, ჟურნ. „მნათობი", № 8; გ. ნიშნიანიძემ, 1980, ჟურნ. „საუნჯე", №6); ჟურნ. „ფასკუნჯში" (1909, № 4) გამოქვეყნდა პ-სადმი მიძღვნილი სარედაქციო წერილი, ი. ევდოშვილის თარგმანი „სიჩუმე", გრ. ყიფშიძის თარგმ. „წითელი სიკვდილის ნიღაბი". პ-ს შემოქმედებით განსაკუთრებით დაინტერესდნენ ცისფერყანწელები („სიჩუმე" თარგმნა აგრეთვე ე. ტატიშვილმა). 20-იან წლებში გ. ტაბიძემ პ-ს რამდენიმე ლექსი მიუძღვნა („საუბარი ედგარზე", „ედგარი მესამედ" და სხვ.), მის არა ერთ ლექსს წამძღვარებული აქვს ეპიგრაფად პ-ს სტრიქონები; ხშირად მოიხსენიებდა წერილებში.

*თხზ.*: მკვლელობა მორგის ქუჩაზე.— ოქროს ხოჭო.— ამონტილიადოს კასრი, წგნ.: ამერიკული ნოველა, ტ. 1, თბ., 1967; Избранное, М., 1959.

*ლიტ.*: История американской литературы, ч. 1, М., 1971; Литературная история США, т. 1, М., 1977. *მ. ტიტვინიძე.*

**პო** (**Po**), უდიდესი მდინარე იტალიაში. სიგრძე 652 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 75 ათ. *კმ²*. სათავე აქვს კოტის ალპებში, მიედინება პადანის ვაკეზე, ერთვის ადრიატიკის ზღვას და აჩენს დელტას (ფართ. დაახლ. 1500 *კმ²*). პ-ს შენაკადებია: მარცხ. — დორა-რიპარია, დორა-ბალტეა, ტიჩინო, ადა, ოლიო; მარჯვ. — ტანარო და სხვ. წყლის საშ. ხარჯი შესართავთან 1460 *მ³/წმ*. პ-ს მარცხ. შენაკადები წყალუხვია გაზაფხულსა და ზაფხულში. მარჯვ. შენაკადები კი — გაზაფხულსა და შემოდგომაზე, რის გამოც პ-მ შუა და ქვემო დინებაში ორჯერ იცის წყალმოვარდნა — მაის-ივლისსა და ოქტ.-ნოემბერში. ზამთარში წყალმცირეა. პ-ს წყალს იყენებენ სარწყავად. ზოგიერთ მარცხ. შენაკადზე აგებულია ჰესი. სანაოსნოა ქ. პიაჩენცამდე. არხებითა და შენაკადებით (ადა, ტიჩინო და სხვ.) უკავშირდება ქ. მილანს, ვენეციის ლაგუნას, აგრეთვე დიდ ტბებს (კომო, ლაგო-მაჯორე, გარდა). პ-ს ნაპირებზეა ქ-ები ტურინი, პიაჩენცა, კრემონა.

**პო** (**Pau**), ქალაქი სამხრ.-დას. საფრანგეთში, ატლანტიკური (ქვემო) პირენეს დეპარტ. ადმ. ცენტრი. 86 ათ. მცხ. (1975). სარკინიგზო კვანძი. მანქანათსაშ., კვების, საფეიქრო, ფეხსაცმლის მრეწველობა.

**პობედიტი,** სსრკ-ში დამზადებული პირველი ლითონკერამიკული სალი შენადნობის სახელწოდება; შედგება ვოლფრამის მონოკარბიდისა (90%-მდე) და კობალტისაგან (10%-მდე). ტერმ. „პ." ზოგჯერ ვოლფრამ-კობალტის ჯგუფის სხვა სალ შენადნობებზეც ვრცელდება.

**პობედონოსცევი** კონსტანტინე პეტრეს ძე [21. V (2. VI). 1827, მოსკოვი, — 10 (23). III. 1907, პეტერბურგი], რუსი სახელმწიფო მოღვაწე, იურისტი, სინოდის ობერ-პროკურორი. 1860—65 — მოსკ. უნ-ტის სამოქალაქო სამართლის კათედრის პროფესორი, 1868-იდან სენატორი, 1872-იდან სახელმწ. საბჭოს წევრი, 1880—1905 სინოდის ობერ-პროკურორი. დიდ მთავრებს, მ. შ. მომავალ იმპერატორებს ალექსანდრე III-სა და ნიკოლოზ II-ს უკითხავდა კანონთმცოდნეობას და დიდი გავლენა მოახდინა მათზე. იყო დას. ევრ. კულტურისა და მმართველობის ბურჟ. ფორმების მოწინააღმდეგე და უკიდურესი რეაქციის სულისჩამდგმელი. 80-იანი წწ. დასაწყ. მისი გავლენა შემცირდა, ხოლო 1905 წ. 17 ოქტ. მანიფესტის გამოქვეყნების შემდეგ გადადგა.

**პოგაჩიჩი** (**Pogačić**) ვლადიმირ (დ. 23. IX. 1919, კარლოვაცი), იუგოსლავიელი კინორეჟისორი და სცენარისტი. დამ-

თავრა ფილოსოფიის ფაკ-ტი ზაგრებში და უმაღლესი კინოსკოლის სარეჟისორო ფაკ-ტი ბელგრადში. 1947 დაიწყო მუშაობა კინოში. დადგა მხატვრული ფილმები: „უკანასკნელი დღე“ (1951), „ღალატი“ (1953), „დიდი და პატარა“ (1957), „შაბათ საღამოს“ (1957), „მარტოხელა“ (1959), „ადამიანი ფოტოსურათიდან“ (1963) და სხვ. გადაიღო აგრეთვე დოკუმენტური ფილმები: „თვალის გადავლება იუგოსლავიაზე“ (1955) და „ნიკოლაი ტესლა“ (1957). 1954-იდან იუგოსლ. კინოთეკის (ბელგრადი) დირექტორი.

**პოგოდინი** (ნამდვ. გვარი ს ტ უ კ ა ლ ო ვ ი) ნიკოლოზ თედორეს ძე [3 (16). XI. 1900, სტანიცა გუნდოროვსკაია, ახლანდ. დონეცკის ოლქი, — 19. IX. 1962, მოსკოვი], რუსი საბჭ. დრამატურგი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1949). ჩვენი ქვეყნის სოციალ. გარდაქმნას, ახ. სინამდვილისათვის ბრძოლის პათოსს, ადამიანის სულიერი გარდასახვის რთულ პროცესს გადმოცემს პ-ის პიესები „ტემპი“ (1929, დაიდგა 1930), „პოემა ნაჯახზე“ (1930, დაიდგა 1931), „მეჯლისის შემდეგ“, „არისტოკრატები“ (ორივე 1934) და სხვ. პ-მა რუს. საბჭ. დრამატურგიაში პირველმა შექმნა ვ. ი. ლენინის სახე [ტრილოგია: „თოფიანი კაცი“ (1937; სსრკ სახელმწ. პრემია, 1941; იმავე სახელწ. ფილმი, 1938), „კრემლის კურანტები“ (1940; დაიდგა 1942), „მესამე პათეტიკური“ (1958; დაიდგა 1959); მთელ ტრილოგიას — ლენინური პრემია, 1959]. პ. ავტორია კომედიისა „ყუბანელი კაზაკები“ (1950; სსრკ სახელმწ. პრემია, 1951).

**პოგონოფორები** (Pogonophora; ბერძნ. pōgōn — წვერი და phoros — რაიმეს მქონე, რაიმეთი აღჭურვილი), ზღვის უხერხემლო ცხოველების ტიპი. მოიცავს 100-ზე მეტ სახეობას. პ-ის გრძელი, ძაფისებრი (სიგრძით 5—100, სიგანით 0,01—0,25 *სმ*), უფერო, ზოგჯერ მოწითალო, ბილატერალური სხეული მეტამერულია (იხ. *მეტამერია*) და შედგება წინა (პროტოსომა), შუა (მეზოსომა) და უკანა (მეტასომა) განყ-ბებისაგან, რ-თაც შეესაბამება სხეულის მეორეული ღრუს (ცელომის) 3 ნაწილი (კენტი პროტოცელი, წყვილადი მეზოცელი და მეტაცელი). პროტოსომა აღჭურვილია 1—230 გრძელი, წვრილი საცეცით ანუ ხელით, რ-ებიც ჩვეულებრივ ქოჩორს ან ჯიღას ქმნის (აქედანაა პ-ის სახელწოდებაც). პ-ს მომნელებელი ორგანოები არა აქვთ; საკვების მოპოვება, მონელება და შეწოვა ხდება საცეცებით, რ-ებიც ამასთანავე სასუნთქი ორგანოებია (გარეგანი ლაყუჩები). პ-ის სხეული ზის კანის მიერ წარმოქმნილ ქიტინის მილში. თითქმის ყველა პ. ცხოვრობს ზღვაში, 20 *მ*-იდან მაქს. სიღრმემდე; მათი განამარხებული მილები გვხვდება ქვედა პალეოზოურ ნალექებში.

**პოგორელოვი** ალექსი ვასილის ძე (დ. 3. III. 1919, ქ. კოროჩა, ახლანდ. ბელგოროდის ოლქი), საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1976). დაამთავრა ნ. ჟუკოვსკის სახ. სამხ. საჰაერო საინჟინრო აკადემია (1945). 1947-იდან მუშაობს ხარკოვის უნ-ტში, 1960-იდან — უკრაინის სსრ მეცნ. აკად. დაბალი ტემპ-რების ფიზიკა-ტექ. ინ-ტში. ძირითადი შრომები აქვს გეომეტრიასა და გარსთა მათ. თეორიის საკითხებზე. სსრკ სახელმწ. პრემია (1950), ლენინური პრემია (1962), ნ. ლობაჩევსკის პრემია (1959).

**პოდალირიუსი**, ა ფ რ ო ს ა ნ ა, მ ე რ ც ხ ა ლ კ უ დ ა (Iphiclides podalirius), დღის პეპელა აფროსნისებრთა ოჯახისა. მისი ფრთების შლილი 68—72 *მმ* აღწევს. საერთო ფონი მკრთალი ყვითელია. წინა ფრთებზე სოლისებრი, დამრეცი შავი ზოლები აქვს, უკანა ფრთებზე — შავი და მუქი მოწითალო-ყავისფერი არშია. გარეთა კუთხე მთავრდება გრძელი „კუდით“ (12—15 *მმ*), რისთვისაც მას საქართველოში „მერცხალკუდა“ უწოდეს. გავრცელებულია ევროპაში, აზიასა და ჩრდ. აფრიკაში. სსრკ-ში — ევრ. და აზიის შუა და სამხრ. ზოლში, ყირიმსა და კავკასიაში. ტყე-ველის ბინადარია. საქართველოში ფართოდ არის გავრცელებული შავი ზღვის სანაპიროდან 1900—2000 *მ*-მდე. მატლი აზიანებს ხეხილს. *ე. დიდმანიძე.*

**პოდბელსკი** ვადიმ ნიკოლოზის ძე (XI. 1887, იაკუტია, — 25. II. 1920, მოსკოვი), რევოლუციური მოძრაობის მონაწილე რუსეთში, საბჭ. სახელმწიფო მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1905-იდან. მოსწავლეთა ს.-დ. წრის წევრი ტამბოვში. პარტ. მუშაობაში იყო ჩაბმული ტამბოვსა და მოსკოვში. არაერთხელ დააპატიმრეს და გადაასახლეს. 1917 თებ. რევ. შემდეგ რსდმპ (ბ) მოსკ. კომიტეტის წევრი, მოსკ. საქალაქო სათათბიროს წევრი ბოლშევიკთა სიიდან. გაზ. „სოციალ-დემოკრატის“ რედკოლეგიის წევრი. რსდმპ (ბ) VI ყრილობის დელეგატი. 1917 ოქტ. დღეებში წევრი პარტ. ცენტრისა, რ-იც ხელმძღვანელობდა მოსკ. სამხ. რევკომს. 1917 ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ მოსკ. ფოსტისა და ტელეგრაფის კომისარი, 1918 მაისიდან რსფსრ ფოსტისა და ტელეგრაფის სახკომი. მონაწილეობდა კონტრრევ. ამბოხების ლიკვიდაციაში მოსკოვში, ტამბოვსა და იაროსლავლში. 1919 რკპ (ბ) ცკ-ის სრულიად რუს. ცაკ-ის განსაკუთრებული რწმუნებული სამხრ. ფრონტის ტამბოვის უბანზე. პარტიის VIII ყრილობის დელეგატი (1919). დაკრძალულია წითელ მოედანზე, კრემლის კედელთან.

**პოდდუბნი** ივანე მაქსიმის ძე [26. IX (8. X). 1871, სოფ. ბოგოდუხოვკა, ახლანდ. ზოლოტონოშის რ-ნი, ჩერკასის ოლქი, — 8. VIII. 1949, ეისკი], რუსი პროფესიონალი მოჭიდავე, ათლეტი, რსფსრ დამს. არტისტი (1939), სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1945). 1893—96 მტვირთავად მუშაობდა სევასტოპოლსა და ფეოდოსიაში. 1897-იდან გამოდიოდა ცირკის არენაზე, როგორც ათლეტი-ძალოსანი და მოჭიდავე (1903-იდან კლასიკურ, ფრანგ. ჭიდაობაში). 1905—08 მოიგო (როგორც პროფესიონალმა) მსოფლიოს ყველა უმნიშვნელოვანესი ჩემპიონატი კლასიკურ ჭიდაობაში. 40 წლის მანძილზე არ წაუგია არც ერთი ჩემპიონატი. იჭიდავა 14 ქვეყნის 50 ქალაქში. მსოფლიოში აღიარებულია „ჩემპიონების ჩემპიონად“. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**პოდვოისკაია** (ქალიშვილობის გვარი დ ი დ რ ი კ ი ლ ი) ნინა (ანტონინა) ავგუსტის ასული [13 (25). II. 1882, სოფ. ლიუბინო, ვოლოგდის გუბ., — 7. XI. 1953, მოსკოვი], რევოლუციური მოძრაობის მონაწილე რუსეთში. კომპარტიის წევრი 1902-იდან. ნ. *პოდვოისკის* მეუღლე. 1898-იდან მონაწილეობდა იაროსლავლისა და პერმის ს.-დ. წრეების მუშაობაში. ჩრდილოეთის მუშათა კავშირის წევრი. პარტ. მუშაობაში იყო ჩაბმული იაროსლავლში (1903 რსდმპ იაროსლავლის კომიტეტის წევრი), ნიჟნი-ნოვგოროდში, მოსკოვსა და კოსტრომაში. 1905—07 რევ. მონაწილე. 1906 დააპატიმრეს და ციმბირში გადასახლება მიუსაჯეს. გადასახლებიდან გაიქცა საზღვარგარეთ. ბოლშევიკთა ბერნის ჯგუფის წევრი. 1908 მუშაობდა პეტერბურგში. 1917 მარტიდან რსდმპ (ბ) პეტერბ. კომიტეტის მდივნის თანაშემწე, ოქტ. დღეებში მუშაობდა სამხ. რევკომში, 1918—24 — განათლების სახ. კომისარიატში, მუშათა და გლეხთა წითელი არმიის პოლიტსამმართველოში, რსდმპ (ბ) ცკ-ის აპარატში, 1924-იდან — ვ. ი. ლენინის ინ-ტში, მონაწილეობდა ლენინის ლიტ. მემკვიდრეობის მომზადებასა და გამოქვეყნებაში. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**პოდვოისკი** ნიკოლოზ ილიას ძე [4 (16). II. 1880, სოფ. კუნაშოვკა, ახლანდ. ნეჟინის რ-ნი, ჩერნიგოვის ოლქი, — 28. II. 1948, მოსკოვი], საბჭ. პარტიული და სამხედრო მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1901-იდან. 1898-იდან მონაწილეობდა რევ. მოძრაობაში. 1904-05 სტუდენტთა ბოლშევიკური კომიტეტის თავ-რე და რსდმპ იაროსლავლის კომიტეტის წევრი. 1905 ფეიქართა გაფიცვისა და მუშათა კომიტეტის ერთ-ერთი ხელმძღვანელი ივანოვო-ვოზნესენსკში. 1906—07 ემიგრაციაში იყო (გერმანია, შვეიცარია). 1907—08 ლეგალური პარტ. გამომცემლობის „ზერნოს“ ერთ-ერთი ხელმძღვანელი. არაერთხელ დააპატიმრეს. 1910—14 მონაწილეობდა გაზ. „ზვეზდისა“ და „პრავდის“ ორგანიზებაში, ხელმძღვანელობდა პეტერბ. კომიტეტთან არსებულ სამხ. ორგანიზაციას. გაზ. „სოლდატსკაია პრავდას“, „რაბოჩი ი სოლდატის“, „სოლდატის“ რედაქტორი. რსდმპ ცკ-თან არსებული ფრონტისა და ზურგის სამხ. ორგანიზაციების სრულიად რუს. ბიუროს თავ-რე. წითელი გვარდიის ერთ-ერთი შემქმნელი, ზამთრის სასახლის იერიშით აღების ერთ-ერთი ხელმძღვანელი, კერენსკისა და კრასნოვის ამბოხების ლიკვიდაციის პერიოდში პეტროგრ. სამხ. ოლქის სარდალი. 1917 ნოემბ.—1918 მარტამდე რსფსრ სამხ. საქმეების სახკომი, 1918 იანვრიდან წითელი არმიის ორგანიზაციისა და ჩამოყალიბების სრულიად რუს. კოლეგიის თავ-რე. 1918 მარტიდან უმაღლესი სამხ. საბჭოს წევრი. 1919 დეკ.—1923 საყოველთაო სამხ. სწავლებისა და განსაკუთრებული დანიშნულების ნაწილების უფროსი. მე-7 არმიის, მე-10 არმიის რევ. სამხ. საბჭოების წევრი. 1924-იდან პარტ. და საბჭ. სამუშაოზე იყო. 1935-იდან პერსონალური პენსიონერი. პარტიის XIV—XVI ყრილობების დელეგატი. დაჯილდოებულია წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Первый Совет рабочих депутатов, М., 1925; Ленин в 1917, М., 1957; Год 1917, М., 1958.

*ლიტ.*: Ленин В. И., Полн. собр. соч., 5 изд. (см. Справочный том, ч. 2, с. 464); Лейберов И., Пламенный солдат революции, М., 1962.


ნ. პოდვოისკი.

**პოდიაჩევი** სემიონ პავლეს ძე [27. I (8. II). 1866, სოფ. ობოლიანოვო-ნიკოლსკოე, ახლანდ. სოფ. პოდიაჩევო, მოსკ. ოლქი, — 17. II. 1934, იქვე], რუსი საბჭ. მწერალი. სკპ წევრი 1918-იდან. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1888-იდან. იყო გლეხობის უსიხარულო ყოფის პირუთვნელი მემატიანე, ამათრახებდა კულაკებისა და წვრილი ვაჭრების მტაცებლურ ბუნებას (მოთხრობები „სტაროვერებთან“, 1907; „ოჯახური დღესასწაული“, 1910; „სიცოცხლე და სიკვდილი“, 1912; „ზახარ თედორეს ძე დრიკალინის კარიერა“, 1915).

**პოდკამენაია-ტუნგუსკა**, ჩ უ ლ ა კ ა ნ, შ უ ა ტ უ ნ გ უ ს კ ა, მდინარე რსფსრ კრასნოიარსკის მხარესა და ირკუტსკის ოლქში, ენისეის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე


პოდალირიუსი.

1865 *კმ*, აუზის ფართ. 240 ათ. *კმ²*. სათავე აქვს ანგარის ჭიუხებში. ზემოთში ეწოდება კატანგა. მიედინება განიერ და ღრმა ხეობაში. ტეტერეს შესართავიდან ხეობა ვიწროვდება, გადის ლავებზე და აჩენს ჭორომებს. შესართავიდან 250 *კმ*-ზე ხეობა ფართოვდება 20–23 *კმ*-მდე. პ.-ტ. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა იცის მაის-ივნისში, წყალმცირეა ივლ.-იდან ოქტ.-მდე. შესართავთან წყლის საშ. ხარჯი 1750 *მ³/წმ*, მაქს. — 35 ათ. *მ³/წმ*, მინ. (ზამთარში) — 3–15 *მ³/წმ*. იყინება ოქტ. ბოლოს, ყინულძვრა შუა მაისშია. ყინულის ჩახერგვის დროს ქვემოთში წყლის დონე 29,7 *მ*-მდე აღწევს. სანაოსნოა შესართავიდან 1146 *კმ*-ზე. პ.-ტ-ის ნაპირზეა დასახლ. პუნქტები: ვანავარა, ბაიკიტი, პოდკამენაია-ტუნგუსკა.




პოდოკარპუსი. 1. მსხვილფოთოლა პოდოკარპუსი: ა—წიწვებიანი ყლორტი მიკროსტრობილებით; ბ—თესლკვირტი; გ—ყუნწიანი თესლის სიგრძივი ჭრილი; 2. ნაგის პოდოკარპუსი: დ—ყლორტი მიკროსტრობილებით; ე—წიწვებიანი და თესლიანი ყლორტი.

**ᲞᲝᲓᲝᲙᲐᲠᲞᲣᲡᲘ** (Podocarpus), წიწვოვან მცენარეთა გვარი პოდოკარპუსისებრთა ოჯახისა. მარადმწვანე, უმთავრესად ორსახლიანი ხეები ან ბუჩქებია. 100-ზე მეტი სახეობა ბუნებრივად გავრცელებულია სამხრ. ნახევარსფეროს ტროპ. და სუბტროპ. სარტყლების მთის ტყეებში. რამდენიმე სახეობა კულტივირებულია ყირიმში და კავკ., მ. შ. საქართვ. შავი ზღვის სანაპიროზე. მეტწილად გვხვდება აჭარაში, აფხაზეთსა და სამეგრელოში, იშვიათად გურიასა და იმერეთში. ნაკლებ ყინვაგამძლეა, ამიტომ საქართველოში ფართოდ ვერ გავრცელდა. საქართველოში შემოტანილი სახეობებიდან აღსანიშნავია მ ს ხ ვ ი ლ ფ ო თ ო ლ ა პ. (P. macrophyllus), რ-იც ბუნებრივად იზრდება სამხრ. იაპონიაში და კ. ტაივანზე. იგი შედარებით ყინვაგამძლეა. კარგად ვითარდება დას. საქართველოში (მსხმოიარობს სისტემატურად და იძლევა აღმოცენებისუნარიან თესლს). იშვიათად გვხვდება თბილისშიც, სადაც მოითხოვს ხშირ მორწყვას; ნ ა გ ი ს პ. (P. nagi) — ბუნებრივად იზრდება ტაივანზე და სამხრ. იაპონიაში; ახალზელანდიური ტ ო ტ ა რ ა ს პ. (P. totara) და ჰ ა ლ ი ს პ. (P. hallii). პ. მრავლდება თესლით და კალმით. სახეობათა უმრავლესობა დეკორატიულია.
*დ. მანჯავიძე.*

**ᲞᲝᲓᲝᲚᲡᲙᲘ**, ქალაქი რსფსრ მოსკოვის ოლქში, მდ. პახრის (მოსკოვის შენაკადი) ნაპირზე, მოსკოვ–სიმფეროპოლის საავტ. მაგისტრალზე. პოდოლსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. 207 ათ. მცხ. (1983). წარმოიშვა სოფ. პოდოლიდან XVIII ს-ში, 1781-იდან სამაზრო ქალაქი იყო. პ-ში ცხოვრობდა ულიანოვების ოჯახი; შემდგომში ვ. ი. ლენინი რამდენჯერმე ჩავიდა პ-ში. 1900 ვ. ი. ლენინმა აქ ჩაატარა მოსკ. და სხვა ქ-ების სოციალ-დემოკრატთა თათბირი გაზ. „ისკრის" დაარსების საკითხზე. პ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1971).

პ-ში არის საკერავი მანქანების, ორთქლის ქვაბების, ნავთობგადამამუშ. მრეწვ. მოწყობილობის, საშენ მასალათა ქ-ნები. საკავშ. დაუსწრებელი პოლიტექ. ინ-ტის ფილიალი, ინდუსტრ. და სამშენებლო ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. ვ. ი. ლენინის სახლ-მუზეუმი.

**ᲞᲝᲓᲞᲝᲠᲝᲟᲘᲔ**, ქალაქი (1956-იდან) რსფსრ ლენინგრ. ოლქში. პოდპოროჟიეს რ-ნის ცენტრი. ნავმისადგომი მდ. სვირის ნაპირზე. რკინიგზის სადგ. პოდპოროჟიედან 4 *კმ*. ზემო სვირის ჰესი. მექან., რკინაბეტონის კონსტრუქციების ქ-ნები, ხეტყის კომბინატი. სამკერვალო ნაწარმთა წარმოება.

**ᲞᲝᲔᲖᲘᲐ** (ბერძნ. poiēsis <poieō— ვქმნი), ფართო მნიშვნელობით, მხატვრული ლიტერატურა საერთოდ (პოეზია, პროზა, დრამა), არამხატვრული — სამეცნ., ფილოს. პუბლიც. და სხვ. — ლიტ-რისაგან განსასხვავებლად. ვიწრო და დღეს გაბატონებული მნიშვნელობით, პ. გულისხმობს ლექსით ნაწარმოებს (პოემა, ლირ. ლექსი, ურითმო და რითმიანი ლექსით დაწერილი დრამა...), რ-საც რიტმული კანონზომიერება ახასიათებს. თითოეული ლექსითი ნაწარმოების ძირითადი რიტმული ერთეულია ტაეპი, რ-ის სტრუქტურული ანალოგები თანმიმდევრულად მეორდება სტროფის ან ასტროფული ტექსტის მთელ „მანძილზე. ტაეპი შინაგანად კონსტრუირებულია ბგერითი კომპლექსების (პროსოდემების) თანმიმდევრობის საფუძველზე. ტაეპი-მეტრი აღიქმება მსგავსი ან დაახლ. მსგავსი ტაეპების ფონზე [მაგ., რუსთაველის მეტრი-ტაეპი — „არცა (2) ლხინი (2) ლხინად (2) უჩანს//(2), არცა (2) ჭირი (2) ზედა (2) ზედი (2)"]. ამგვარი და მსგავსი (მიახლოებითი) ტაეპების მიჯრითი თანმიმდევრობა პროზამ არ იცის, მისი სიტყვიერი სტრუქტურა მხოლოდ მაშინ იძენს რიტმულობას (და არა რიტმს, როგორც სისტემას), როცა მთლიანი სინტაქსური ერთეულები (სინტაგმები, მთელი აბზაცები...) ერთფეროვანი ზმნებით ან ინტონაციური პარალელებით მიმდინარეობს, მაგრამ უცვლელი კანონის სახეს არ ატარებს პროზაული თხრობის საერთოდ თავისუფალი ხასიათის გამო.

პ-ის თითქმის ყველა ძირითადი ფორმა (პოემა, ლირიკის სახეები, ტრაგედიის ლექსითი მონოლოგები...), რ-თა მოდიფიკაციები დღემდე გრძელდება, ანტ. (ბერძნ.-რომაულ) მწერლობაში ჩამოყალიბდა.

პ-ის ისტ. და მისი სპეციფ. ნიშნები ახ. საუკუნეების მჭიდროდაა დაკავშირებული სხვადასხვა ლიტ. სკოლისა და მიმდინარეობის აღმოცენებასთან (კლასიციზმი, რომანტიზმი, სიმბოლიზმი, მოდერნიზმი...), ცალკეული პოეტური ფორმების (მაგ., ვერლიბრის) კანონიზაციასთან და ა. შ. ეს პროცესები თავის დაღს ასვამს პ-ის ევოლუციას დროის სხვადასხვა ეტაპზე. უახლესი საუკუნეების პ-ის საერთო ტენდენცია გამოიხატება უმთავრესად სიტყვისადმი გართულებულ დამოკიდებულებაში — ლექსის ბგერითი სიმდიდრესთან ერთად რთულდება სიტყვის „სემანტიკური ობერტონების" (ი. ტინიანოვის ფორმულა) როლი — ტაეპები უაღრესად ნიუანსირებულია და თითოეული სიტყვის პოლისემიური ბუნება პოეტური აზრის მრავალსპექტრიანი გამოხატვის საფუძველი ხდება. თუ ეპიკური და ლირ. ნაკადები წარსულში ხშირად სინქრონიულად არსებობდნენ ამა თუ იმ პოეტის შემოქმედებაში (მ. ლერმონტოვი, ნ. ბარათაშვილი, ა. წერეთელი...), ჩვენს დროში მეტწილად ლირიკაა პ-ის გაბატონებული ფორმა. ამასთან, რადგან პოეტი ან მისი „ლირიკული გმირი" ცოცხალი ადრესატის გარეშე არ არსებობენ, პ-ის ესთეტიკურ ხარისხს მათი ღრმად გაცნობიერებული კონტაქტი ადგენს, ადრესატზე ზემოქმედების დონეს კი განსაზღვრავს პოეტის უნარი სინამდვილის ახ. და სრულყოფილი მხატვრული მოდელის შექმნისა, რ-იც ყოველთვის განუმეორებელი აბსოლუტის ხასიათს ატარებს. პ-ის სამყარო ახ. სინამდვილეა და მას განზოგადებული ხასიათი აქვს. რუსთაველის ნესტანი, პუშკინის ტატიანა, დანტეს ბეატრიჩე, გოეთეს გრეთხენი, ა. ბლოკის უცნობი ქალი და სხვ. უნივერს. პორტრეტებია და არა კონკრ. პირთა პირდაპირი ესტამპები. უაღრესად სუბიექტური ლირიკაც მხატვრული აბსოლუტების გზით ვითარდება. ამ მეთოდის გარეშე პ. არ არსებობს.
*ა. გაწერელია.*

**„ᲞᲝᲔᲖᲘᲘᲡ ᲓᲦᲔ"**, პოეზიის დღისადმი მიძღვნილი ერთდროული ქართული ლიტერატურული გაზეთი. გამოსცემდა საქართვ. მწერალთა კავშირის საბჭო თბილისში 1920–25 წლებში 7 მაისს; 1927 და 1928 წლებში — 5 მაისს. საქართვ. მწერალთა კავშირისაგან გამოყოფილი „ახალი მწერლობის კავშირის" საბჭო თბილისშივე 1922 და 1923 წწ. 6 მაისს; აჭარის სახ. განათლების კომისარიატის ხელოვნ. გან-ბის სალიტ. სექცია — ბათუმში 1921 და 1922 წწ. 7 მაისს; ბათუმისქართვ. მწერლები — ბათუმშივე 1923 წ. 7 მაისს; მხატვრული მწერლობის ქუთ. კავშირი ქუთაისში 1922 წ. 7 მაისს. რედაქტორი — სარედაქციო კოლეგია.
*ლ. აკალიანი.*

**ᲞᲝᲔᲛᲐ** (ბერძნ. poiēma — ქმნილება), ეპიკური ან ლირიკულ-ეპიკური ჟანრი, ლექსად დაწერილი ნაწარმოები. ცნობილია პ-ის განვითარების ორი საფეხური — ანტიკური (იგივე ეპოპეა) და ახალი. ანტ. პ. დიდი ფორმის თხრობითი ნაწარმოებია; იგი ხალხ. ეპოსში იღებს სათავეს; მისთვის დამახასიათებელია საერთო-სახალხო, ეროვნული და ისტ. მოვლენების ასახვა, სიუჟეტის და კომპოზიციის სირთულე, სიტუაციის, ეპიზოდებისა და პერსონაჟთა სიმრავლე, გმირთა მოქმედების იდეალიზაცია, ამბის ჰიპერბოლური გადმოცემა. ანტ. პ-ის ნიმუშებია: „მაჰაბჰარატა", „რამაიანა", ჰომეროსის „ილიადა" და „ოდისეა", ვერგილიუსის „ენეიდა", შ. რუსთაველის ვეფხისტყაოსანი, ფირდოუსის „შაჰნამე" და სხვ.

ახ. პ-ის ჟანრული თავისებურებების გამოვლენა, გაფორმება რომანტიზმთანაა დაკავშირებული. იგი ლექსად დაწერილი საშ. ფორმის ეპიკური ნაწარმოებია, სადაც წინა პლანზეა წამოწეული მწერლისა და გმირის სუბიექტური განწყობილება; ამბის ცენტრშია გმირის სულიერი განცდები, ლირ. განწყობილება, მოხსნილია თხრობის დაძაბული ტონი, გმირის ჩვეული ზვიადობა, უძლეველობა. ახ. პ-ის ნიმუშებია: ჯ. ბაირონისა და ა. პუშკინის პოემები, ნ. ბარათაშვილის „ბედი ქართლისა", ი. ჭავჭავაძის „განდეგილი", ა. წერეთლის „გამზრდელი", ვაჟა-ფშაველას „ბახტრიონი" და სხვ.

**ᲞᲝᲔᲢᲘᲙᲐ** (ბერძნ. poiētikē — პოეტური ხელოვნება), ლიტერატურისმცოდნეობის ძირითადი ნაწილი, რ-იც შეისწავლის მხატვრული ლიტერატურის ყველა სახეობას, გვარსა და ჟანრს და მათ ელემენტებს. პ. არის ზ ო გ ა დ ი, ა ღ წ ე რ ი თ ი (დესკრიფციული) და ი ს ტ ო რ ი უ ლ ი. ზოგადი პ-ის მიზანია მსოფლიო ლიტ-რაში მუდმივად ან მორიგეობით მოქმედი ნორმების კლასიფიკაცია, იგი აღნუსხავს ამ ნორმათა ფორმალურ ნიშნებს.

პ. მწერლობის ამა თუ იმ ჟანრის ან გვარის (ლირიკა, ეპოსი, დრამა...) სტრუქტურულ ელემენტებს წარმოაჩენს. ზოგადი პ. უწინარესად გამიჯნავს პოეტურ ენას საერთო-სალიტ. ენისაგან, ხოლო ამ უკანასკნელს — სასაუბრო მეტყველებისა და პრაქტ.-პროზაული ენისაგან (საკანცელარიო ენა, გაზეთის ენა და ა. შ.), ხაზს უსვამს პოეტურ ენაში იმ ელემენტების წინ წამოწევასა და აქტუალიზაციას, რ-ებიც პრაქტ. ენასა თუ ფიქსირებულ პროზაულ ტექსტში მიჩქმალულია. ზოგადი პ. იძლევა ლიტ-რის ყველა ჟანრის სტილისტურ დახასიათებას, გამოყოფს პ ო ე ტ უ რ ი ლ ე ქ ს ი კ ი ს, ბ გ ე რ წ ე რ ი ს ანუ ე ვ ფ ო ნ ი ი ს ა და პ ო ე ტ უ რ ი ს ი ნ ტ ა ქ ს ი ს ყველაზე გავრცელებულ ფორმებს, ხოლო ზოგადი პ-ის ნაწილი — მ ე ტ რ ი კ ა ითვალისწინებს პროზასა და ლექსს შორის არსებულ სტრუქტურულ სხვაობას, ახდენს ლექსთწყობათა სისტემების (მეტრული, სილაბური, სილაბურ-ტონური, ტონური) კლასიფიკაციას და ადგენს თითოეული მათგანის ბატონობას რ-იმე ენასა ან ენათა ჯგუფში, ადგენს ამ სისტემათა შინაგანი ელემენტების ხასიათს. ზოგადი პ. აჩვენებს ამა თუ იმ ჟანრის თ ე მ ა ტ უ რ ი და სიუჟეტური შედგენილობის ტიპობრივ ფორმებს (სიუჟეტი და ფაბულა, მათი ელემენტები — კოლიზია, ინტრიგა, კვანძი, კვანძის გახსნა, მოტივირება, დახასიათების ფორმები, დრამ. ნაწარმოების ელემენტები — პროლოგი, მონოლოგი, დიალოგი, სცენა, რემარკა და სხვ.). ზოგად პ-ში მნიშვნელოვანი ადგილი ეთმობა გ მ ი რ ი ს ა და პ ე რ ს ო ნ ა-

ჟ ი ს ჩვენებისა და დახასიათების ფორმებს (პორტრეტი და ირიბი დახასიათება, „შინაგანი მონოლოგი", „ცნობიერების ნაკადი", „უცხოს სიტყვა" და ა. შ.), ჟ ა ნ რ ე ბ ი ს კლასიფიკაციას.

ზოგად პ-ში განიხილება ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ უ ლ ი დ რ ო ს როლის საკითხი, მითისა და ლიტ-რის ურთიერთობა; გროტესკის, სარკაზმისა და იუმორის ფორმები, დიალოგიზაციის პრიმატი ზოგიერთ მწერალთან (თ. დოსტოევსკი) და სხვ. ა ღ წ ე რ ი თ ი (დ ე ს კ რ ი ფ ც ი უ ლ ი) პ-ის მიზანი უმთავრესად ნ ო რ მ ა ტ უ ლ ი ხასიათისაა. მისი ამოცანაა დაადგინოს ამა თუ იმ მწერლის ან მწერალთა ჯგუფის (სკოლის, მიმართულების) მიერ გამოყენებულ მხატვრულ საშუალებათა თავისებურებანი, უჩვენოს ამ საშუალებათა გავრცელების არეალი რ-იმე ერის მწერლობის ისტ. გარკვეულ საფეხურზე, მათი ზეგავლენის მასშტაბი და ა. შ. აღწერითი პ. მეტწილად ვიწრო-კანონმდებლობითი შინაარსისაა (კლასიცისტების რაციონალური პოეტიკა, რომანტიკოსების მანიფესტი „შემოქმედებითი თავისუფლების" შესახებ, სიმბოლისტების მიდრეკილებანი აბსტრაქციისა და ირეალურისადმი და ა. შ.). დესკრიფციული პ. აღწერს უმთავრესად სტილის კონკრ. და ინდივიდ. ელემენტებს ან რ-იმე ჟანრის გავრცელების დომინანტს ლიტ-რის ევოლ. გარკვეულ ეტაპზე (მაგ., „თავისუფალი ლექსის", ანუ ვერლიბრის გავრცელება XX ს. პოეზიაში და სხვ.). ი ს ტ ო რ ი უ ლ ი პ. შეისწავლის და ადგენს ამა თუ იმ ჟანრის ან მისი ელემენტების აღმოცენების ისტ. პროცესს, ცალკეული მხატვრული კანონებისა და ფორმების სახეცვლილების საკითხს ლიტ. ევოლ. თვალსაზრისით. ისტ. პ-ის საგანია, მაგ., სალექსო საზომების აღმოცენების, გავრცელებისა და მოდიფიკაციის ახსნა, მათი ანალიზი ცალკე და მსოფლიო მწერლობის ისტ. თვალსაზრისით და ა. შ. ისტ. პ-ის აღმოცენება დაკავშირებულია უმთავრესად *არისტოტელეს* სახელთან („პოეტიკა"), თუმცა პ-ის საკითხებზე დაწერილი ტრაქტატები უფრო ადრე ცნობილია ინდურ (სანსკრიტულ) ლიტ-რაში (ძვ. წ. II ათასწლ. ბოლო). ცნობილია ჩინური, იაპონური და კორეული პ-ის ნიმუშები. მსოფლიოს პ-ის ისტ. თვალსაზრისით დიდი მნიშვნელობისაა ჰორაციუსის (ძვ. წ. 65—8) „პოეტური ხელოვნებისათვის" („ეპისტოლე პიზონებისადმი"), აგრეთვე მრავალი ძვ. ლათ. შრომა. ნორმატიული პ-ის ნიმუშია ბუალოს (XVII ს.) „პოეტური ხელოვნება", მამუკა ბარათაშვილის „ჭაშნიკი" (XVIII ს.) და მრავალი სხვ. XIX ს-ში ი ს ტ ო რ ი უ ლ ი პ-ის სისტემის შექმნის ცდა დაკავშირებულია ა. *ვესელოვსკის* სახელთან. XX ს. რუს. ფორმალისტური პ. ცნობილია ი. ტინიანოვის, ბ. ტომაშევსკის, რ. იაკობსონის, ვ. შკლოვსკისა და სხვათა სახელებით (ე. წ. „ოპოიაზის" სკოლა). ქართ. პ-ის როგორც მეცნ. დისციპლინის ჩამოყალიბება დაიწყო XX ს-ის 30-იანი წლებიდან.

*ა. გაწერელია.*

**„პოვესტ ვრემენნიხ ლეტ"** („გარდასულ წელთა ამბავი"), საერთო რუსული მატიანეთა კრებული; შეადგინეს კიევში 1116 და 1118 წლებში. ცალკე ძეგლად არ შემონახულა. მისი ძირითადი ნუსხები შემორჩა ლავრენტისა და იპატის მატიანეებში. ზოგიერთი ნუსხა „პ. ვ. ლ-ის" შემდგენლად ასახელებს კიევ-პეჩერის მონასტრის ბერს ნესტორს. ტექსტი გადმოგვცემს რუს. ისტ. საწყის პერიოდს XII ს. 10-იან წლებამდე. პირვანდელი სახით ამ ძეგლს ჩვენამდე არ მოუღწევია. მან XII ს-შივე გაიარა რამდენიმე რედაქცია. კრებული რუს. ისტორიას უკავშირებს აღმ. ევრ. და სლავი ხალხების ისტორიას, განიხილავს მას საერთაშ. ფონზე, როგორც ეს მაშინ ესმოდათ. მემატიანეები რუს. მთავრებს მოუწოდებენ ერთიანობისა და რუს. მიწების გარეშე მტრებისაგან თავდაცვისაკენ. კრებულში ასახულია გვაროვნ. ეპოქის *თქმულებები*, ისტ. და ფოლკლორული გადმოცემები. ძეგლის ენა მჭიდროდ უკავშირდება ცოცხალ რუს. ხალხ. მეტყველებას.

*ლიტ.*: *ბ უ ა ჩ ი ძ ე თ.*, ძველი რუსული მწერლობა, ტ. 1, თბ., 1973.

**პოვორინო,** ქალაქი (1954-მდე დაბა) რსფსრ ვორონეჟის ოლქში, მდ. ხოპიორის (დონის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. პოვორინოს რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო გზების კვანძი. რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები, ბორისოგლებსკის ხორცკომბინატის ფილიალი.

**პოზდიუნინი** ვალენტინ ლვოვის ძე [27. XI (9. XII). 1883, ბუზულუკი, ახლანდ. ორენბურგის ოლქი, — 23. V. 1948, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი გემთმშენებლობისა და მექანიკის დარგში, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1939). სკკპ წევრი 1938-იდან. 1908 დაამთავრა პეტერბ. პოლიტექ. ინ-ტი. 1930-იდან ლენინგრ. გემთსაშენი ინ-ტის პროფესორია. 1941 სათავეში ჩაუდგა სსრკ აკად. მექან. ინ-ტის ჰიდრავ. განყ-ბას. მისი ძირითადი შრომები ეხება გემების დაპროექტების თეორიას, გემის მოწყობილობებისა და სისტემების, სწრაფმავალი წევის ხრახნების თეორიასა და გაანგარიშებას, აგრეთვე გემის არქიტექტურასა და ჰიდრომექანიკას. 1939 შექმნა ორიგინ. გემის მაძრავი. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**პოზდნეევი** ალექსი მათეს ძე (1851, ორიოლი, — 30. IX. 1920, დონის როსტოვი), რუსი მონღოლთმცოდნე. 1876 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის აღმოსავლური ენების ფაკ-ტი. 1881 დაიცვა სამაგისტრო დისერტაცია „მონღოლური ტომების ხალხური ლიტერატურის ნიმუშები". 1883 მიიღო დოქტორის ხარისხი შრომისათვის «მონღოლური მატიანე „ერდენიინ ერიხე"». 1884-იდან პეტერბ. უნ-ტის პროფესორი, 1899—1903 აღმოსავლური ინ-ტის პროფესორი და დირექტორი ვლადივოსტოკში. 1903—17 სახ. განათლების სამინისტროს საბჭოს წევრი. 1876—78 და 1892—93 იმოგზაურა მონღოლეთში. მისი წიგნი „მონღოლეთი და მონღოლები" (ტ. 1—2, 1896—98) მონღოლთმცოდნეობაში ერთ-ერთ ფუნდამენტურ ნაშრომად ითვლება (დაუმთავრებელი დარჩა).

**პოზიტივი** (ლათ. positivus — დადებითი), ფოტოგრაფიული გამოსახულება, რ-შიც სიკაშკაშის (შავ-თეთრ ფოტოგრაფიაში) ან ფერთა (ფერად ფოტოგრაფიაში) ფარდობითი განაწილება შეესაბამება გადასაღებ ობიექტში მათ განაწილებას. პ. *ნეგატივის* საწინააღმდეგოა. იგი არის გაუმჭვირვალფუძიანი (ქაღალდი, კერამიკა და სხვ.) და გამჭვირვალე ფუძიანი (მინა, ფირი და სხვ.). პ-ს ღებულობენ პოზიტივურ ფოტომასალაზე პირის კონტაქტური ან პროექციული ხერხით გადაღების შედეგად. ამავე დროს ერთი ნეგატივიდან შეიძლება დიდი რაოდენობის პ-ების მიღება.

**პოზიტივიზმი** (ფრანგ. positivisme < ლათ. positivus — დადებითი), მიმართულება ფილოსოფიაში, რ-იც სპეციალურ მეცნიერებათა მსგავსად ფილოსოფიისაგან მხოლოდ დადებით ცოდნას მოითხოვს. პ-ის მიხედვით, ფილოსოფია უნდა გახდეს მეცნიერული. ამისათვის იგი უნდა შეიზღუდოს ისეთი პრობლემების კვლევით, რ-იც ერთმნიშვნელოვნად გადაწყდება სპეც. მეცნიერებათა მეთოდებით.

თავის ძირითად თეზისს პ. ამართლებს შემდეგი მოსაზრებებით: სინამდვილის შემეცნება განაწილებულია სპეც. მეცნიერებებს შორის. ამ მხრივ ფილოსოფიას არაფერი რჩება გასაკეთებელი. ამიტომ მან ან უნდა შეაჯამოს და განაზოგადოს სპეც. მეცნიერებებში მოცემული ცოდნა, ან გამოიკვლიოს შემეცნების ფსიქიკური პროცესი, ან გააანალიზოს მეცნ. ლოგიკური სტრუქტურა.

პ. უარყოფს ფილოსოფიას როგორც მეცნიერებათა მეცნიერებას, რ-საც თავისი კვლევის განსაკუთრებული საგანი და მეთოდი აქვს. თუ ფილოსოფია მეცნიერებაა, იგი უნდა იყოს ერთ-ერთი სპეც. მეცნიერებების გვერდით. არ არსებობს ზეემპირიული რეალობა, რ-იც ფილოს. შესწავლის საგანი იქნებოდა, არც სპეციფ. ფილოს. მეთოდი არსებობს. ფილოსოფიამ უნდა ისარგებლოს სპეც. მეცნიერებათა მეთოდებით. პ-ის მიხედვით, ცოდნა ან სინთეზურ-ემპირიულია, ან ანალიზურ-აპრიორული. იგი უარყოფს სინთეზურ-აპრიორული ცოდნის შესაძლებლობას.

პ. ცდილობს დადგეს მატერიალიზმსა და იდეალიზმზე მაღლა. იგი თვლის, რომ ეს მოძღვრებანი არამეცნიერულია, ცდილობენ ცდის საზღვრებს, ამიტომ მათი შინაარსი არც ჭეშმარიტია და არც მცდარი. ისინი მეტაფიზიკური, ზეემპირული და ამიტომ მეცნ. საზრისს მოკლებული თეორიებია.

ამგვარად, პ-ს სამი ძირითადი ნიშანი აქვს: 1. ფილოს. დაყვანა სპეც. მეცნიერებებზე; 2. ემპირიზმი, ე. ი. ცდის მიჩნევა შემეცნების ერთადერთ წყაროდ; 3. ტრადიციული ფილოსოფიის, როგორც მეტაფიზიკის, უარყოფა.

პ-ის პირველი ფორმა იყო სკეპტიციზმი ძვ. საბერძნეთში. ახ. დროში იგი დასაბამს იღებს დ. *იუმის* ფილოსოფიიდან. მისი თანამედროვე ნაირსახეობებია *მახიზმი*, *ემპირიოკრიტიციზმი*, *ნეოპოზიტივიზმი*.


ვ. პოზდიუნინი.

*ლიტ.*: *ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი.*, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14; Нарский И. С., Очерки по истории позитивизма, М., 1960.

*ვ. ერქომაიშვილი.*

**პოზიტიური სამართალი,** მოცემული დროისათვის მოქმედი სამართალი. პ. ს-ის ცნება ისტორიულად ბუნებითი სამართლის საპირისპიროდ ჩამოყალიბდა. ბუნებითი სამართ. სკოლის წარმომადგენლები ამტკიცებდნენ, რომ სხვადასხვა ქვეყნისა და სხვადასხვა დროის ცვალებადი მოქმედი სამართლის გვერდით არსებობს ყველა ხალხისათვის საერთო და მუდმივი ბუნებითი სამართალი.

ტერმ. „პ. ს." მეცნიერებაში იხმარება არსებული სამართ. ნორმების დასახასიათებლად და მათ გასამიჯნავად უკვე შეცვლილი ან მომავლისათვის სასურველი ნორმებისაგან (მაგ., კანონპროექტებისაგან).

**პოზიტრონი** [ლათ. posi(tivus) — დადებითი და (*ელექ*)*ტრონი*] (სიმბოლო $e^+$), დადებითი ელექტრული მუხტის მქონე *ელემენტარული ნაწილაკი*, ელექტრონის *ანტინაწილაკი*. პ-ისა და ელექტრონის მასები ($m_e$) და სპინები ($S$) ერთმანეთის ტოლია, ხოლო ელექტრული მუხტები ($e$) და მაგნ. მომენტები ($\mu_e$) ერთმანეთის ტოლია აბსოლ. სიდიდითა და ურთიერთსაწინააღმდეგოა ნიშნით [$m_e=0{,}9109534(47) \cdot 10^{-30}$ კგ, $S=1/2$ (პლანკის $\hbar$ მუდმივას ერთეულებით), $e=1{,}6021892(46) \cdot 10^{-19}$კ, $\mu_e = 1{,}00115965 67 \cdot (35)$ (ბორის მაგნეტონის ერთეულებით)].

ელექტრონის დადებითად დამუხტული „ორეულის" არსებობის აუცილებლობა გამომდინარეობს დირაკის განტოლებიდან, რაზედაც პ. *დირაკმა* 1931 მიუთითა. 1932 ასეთი ნაწილაკი კოსმ. სხივების შემადგენლობაში ექსპერიმენტულად აღმოაჩინა კ. *ანდერსონმა* და მას „პ." უწოდა. პ. მონაწილეობს ელექტრომაგნ., სუსტ და გრავიტაციულ ურთიერთქმედებაში. იგი *ლეპტონების* კლასს მიეკუთვნება. სტატისტ. თვისებების მიხედვით პ. *ფერმიონია*. იგი სტაბილური ნაწილაკია, მაგრამ ელექტრონთან ანიჰილაციის უნარის გამო ნივთიერებაში მოკლე ხანს არსებობს (მაგ., ტყვიაში პ. ანიჰილაციას განიცდის საშუალოდ $5 \cdot 10^{-11}$ *წმ* შემდეგ).

პ. წარმოიქმნება თავისუფალ ელემენტარულ ნაწილაკთა ურთიერთგარდაქმნების დროს (მაგ., μ-მეზონის დაშლის პროცესში), γ-კვანტით ელექტრონ-პ-ის


პოინტერი.

წყვილის წარმოქმნის შედეგად და ზოგიერთი რადიოაქტ. ბირთვის *ბეტა-დაშლის* დროს.

*ლიტ.*: Новожилов Ю. В., Элементарные частицы, 3 изд., М., 1974.

**პოზიტრონიუმი,** ნაწილაკების — $e^+$პოზიტრონისა და $e^-$ ელექტრონის — ბმული სისტემა. აღინიშნება ps. პ. მსგავსია წყალბადის ატომისა, რ-შიც პროტონი შეცვლილია პოზიტრონით. პ. აღმოაჩინა მ. დოიჩმა (აშშ) 1951. სახელწ. წამოაყენა ა. რუარკმა (აშშ) 1945. პ. წარმოიქმნება ატომებთან პოზიტრონების დაჯახებისას. პ-ის მასა უდრის ორი ელექტრონის მასას, ხოლო ზომები ორჯერ აღემატება წყალბადის ატომის დიამეტრს. მას უმთავრესად ძირითად და აგზნებულ მდგომარეობებში შეუძლია არსებობა. მისი ენერგიის ძირითადი დონე ელექტრონისა და პოზიტრონის სპინების ურთიერთქმედების შედეგად გახლეჩილია 2 ქვედონედ, რ-თა შორის ენერგიათა სხვაობაა $8{,}41\cdot10^{-4}$ *ევ*. ქვედა დონე შეესაბამება ნაწილაკთა მდგომარეობას, როცა მათი სპინები ანტიპარალელურია (პ ა რ ა პ ო ზ ი ტ რ ო ნ ი უ მ ი), ხოლო ზედა დონე — როცა მათი სპინები პარალელურია (ო რ თ ო პ ო ზ ი ტ რ ო ნ ი უ მ ი). ორივე მდგომარეობიდან ხდება პოზიტრონისა და ელექტრონის ანიჰილაცია (იხ. *ანიჰილაცია და ნაწილაკ-ანტინაწილაკის წყვილის წარმოქმნა*), ამასთან პარაპოზიტრონიუმი ანიჰილირებს და წარმოქმნის 2γ-კვანტს ($e^+ e^- \to 2\gamma$) $1{,}25\cdot10^{-10}$ *წმ* განმავლობაში, ხოლო ორთოპოზიტრონიუმი— 3γ-კვანტს ($e^+e^- \to 3\gamma$) $1{,}4\cdot10^{-7}$ *წმ* განმავლობაში. ანიჰილაციის ორ „არხს" შორის განსხვავებას განაპირობებს ის, რომ პარაპოზიტრონიუმისა და ორთოპოზიტრონიუმის მუხტური ლუწობა სათანადოდ ტოლია +1 და —1.

ქიმ. თვისებების მიხედვით პ. წყალბადის ატომის ანალოგიურია.

*ლიტ.*: Ландау Л. Д., Лифшиц Е. М., Теоретическая физика, т. 4, ч. 1, М., 1968.


პ. პოკრიშევი.

**პოზიცია** (ლათ. positio — მდგომარეობა), 1. ვისიმე ან რისიმე მდგომარეობა, განლაგება. 2. თვალსაზრისი ამა თუ იმ საკითხის შესახებ; მისდამი პრინციპული დამოკიდებულება.

**პოზიცია** (სამხ.), ჯარების მიერ დაკავებული ან დასაკავებლად წინასწარ მომზადებული ადგილი. პ. ჩვეულებრივ ეწყობა სანგრებით, ტრანშეებით, სანგარსავლებით, თავშესაფრებით, მას იფარავს გადამღობები. პ. არის: მეწინავე, ძირითადი, ნაკვეთური, დროებითი, სათადარიგო, საცეცხლე, სასტარტო და სხვ. 2. ადგილმდებარეობის (ტრანშეის) მონაკვეთი ან სანგარი, რ-საც ათეული იცავს.


ა. პოკრიშკინი.

**პოზიცია** მ უ ს ი კ ა ლ უ რ  შ ე ს რ უ ლ ე ბ ა შ ი, მარცხენა ხელის ისეთი მდებარეობა სიმებიანი საკრავის გრიფზე (ყელზე), როცა ბგერათა გარკვეული თანამიმდევრობის შესასრულებლად საჭირო არ არის ხელის გადანაცვლება. კლასიკურ ც ე კ ვ ა შ ი — ხელებისა და ფეხების ძირითადი მდგომარეობა (იხ. *ბალეტი*). პ. განსაზღვრავს სივრცეში ფიგურის ჰარმონიულ დაყენებას, უზრუნველყოფს პ-ის სწორ შესრულებას, ქმნის ცეკვის გრაციას და გამომსახველობას.


პოზნანი. ძიალინსკების სასახლე. 1773—1815.

**პოზიცია** ბ გ ე რ ი ს ა,  ფ ო ნ ე მ ი ს ა, ბგერითი გარემოცვა, რ-იც გარკვეულ პირობებს უქმნის ფონემათა წარმოთქმას და ამა თუ იმ ნიშნით დაპირისპირებას. ისეთ გარემოცვას, სადაც დაპირისპირება ხორციელდება, რ ე ლ ე ვ ა ნ ტ უ რ ო ბ ი ს პ. ეწოდება, ხოლო სადაც იშლება— ნ ე ი ტ რ ა ლ ი ზ ა ც ი ი ს ა. პირველის მაგალითია თანხმოვნების მჟღერობა — ფშვინვიერების გარჩევა ხმოვანთა შორის (*ადი—ათი*), მეორისა — ამ დაპირისპირების მოშლა სიტყვის ბოლოს: (*კარგათ*< *კარგად*).

**პოზიციური სისტემა,** იხ. სტ. *თვლის სისტემა*.

**პოზნანი** (Poznan), ქალაქი პოლონეთში, მდ. ვარტის ნაპირზე. პოზნანის სავოევოდოს ადმ. ცენტრი. ქვეყნის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ეკონ. და კულტ. ცენტრი. 558 ათ. მცხ. (1981). პ. პოლ. ერთ-ერთი უძველესი ქალაქია. აღმოცენდა IX ს. დამდეგს. დაახლ. 968 აქ შეიქმნა მთელ პოლონეთში პირველი საეპისკოპოსო. შუა საუკუნეებში იყო ვაჭრობა-ხელოსნობის მნიშვნელოვანი ცენტრი. 1793 მიიტაცა პრუსიამ, 1807—15 შედიოდა *ვარშავის საჰერცოგოს* შემადგენლობაში, 1815-იდან პოზნანის დიდი სამთავროს ცენტრი გახდა. პოზნანის აჯანყების (1918—19) შემდეგ პოლ. სახელმწ. შემადგენლობაში შევიდა. 1939 სექტ. ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. გაათავისუფლეს საბჭ. ჯარებმა 1945 წ. 23 თებ.

პ. სარკინიგზო (8 ხაზი), საავტ. (მ. შ. საერთაშ.) გზების დიდი კვანძი და სამდ. ნავსადგურია. მრეწვ. მთავარი დარგია მანქანათმშენებლობა. ამზადებენ გემის დიზელებს, თბომავლებს, ვაგონებს, ჩარხებს, სას.-სამ. მანქანებს, ფოლადის ხსმულებს, საკისრებს, საკონტროლო-საზომ ხელსაწყოებს. განვითარებულია აგრეთვე ქვების, სამკერვალო, რეზინის, საპარფიუმერიო, ხის დასამუშ., პოლიგრ. მრეწველობა.

ქალაქის ისტ. ბირთვია ე. წ. ტუმის კ. მდ. ვარტის მარჯვ. ნაპირზე (წმ. იანის რომანული კოსტიოლი, დაახლ. 1200—1512; გოტიკური ტაძარი, XIII ს. — XV ს. დასაწყისი, აგებულია X — XI სს. კოსტიოლების ადგილზე). მარცხ. ნაპირზე რეგულარულად დაგეგმარებული ძვ. ქალაქია (განვითარდა XIII ს-იდან). მოედანზე დგას რატუშა (XIII — XIV სს., გადაკეთებულია რენესანსის სტილით 1550—60). XIX ს. — XX ს. დასაწყისში ძვ. ქალაქის დას-ით ჩამოყალიბდა კლასიცისტური, ეკლექტიკური და თანამედროვე სტილის შენობებით განაშენიანებული ცენტრი. პ. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს დანგრეული ქალაქი აღდგენილია. განაშენიანებულია ახ. საცხოვრ. რ-ნებით.

ქალაქში არის 8 უმაღლესი სასწავლებელი, ა. მიცკევიჩის სახ. უნ-ტი, ფილარმონია, ოპერისა და დრამ. თეატრები. პალმარიუმი. ბუნებისმეტყველების, არქეოლ., ეროვნ. და სხვა მუზეუმები. ყოველწლიურად იმართება საერთაშ. და ეროვნ. ბაზრობები.

**პოზნანის აჯანყება 1848,** პოლონელთა ეროვნულ-განმათავისუფლებელი აჯანყება პრუსიის წინააღმდეგ პოზნანის დიდ სამთავროში 20 მარტს—9 მაისს. 20 მარტს პოზნანში შეიქმნა ეროვნ. კომიტეტი, რ-შიც უპირატესობა კონსერვატიული და ლიბერ. წრეების წარმომადგენლებმა მოიპოვეს. შეიარაღებული გლეხები და მოქალაქეები თავს ესხმოდნენ პრუსიელთა ადმ. დაწესებულებებს. სამთავროსათვის ავტონომიის მინიჭების იმედით კომიტეტი დაეთანხმა პრუსიის გენ. ვ. ვილიზენის მოთხოვნას ლ. მეროსლავსკის მიერ შექმნილი პოლონური რაზმების რაოდენობის შემცირების შესახებ. 29 აპრ. ქსენჟში დამარცხების შემდეგ მეროსლავსკიმ გააერთიანა აჯანყებულთა რაზმები და პრუსიელებზე ორი გამარჯვება (30 აპრ. მილოსლავთან, 2 მაისს სოკოლუვთან) მოიპოვა, მაგრამ რევ. ბრძოლის გაქანებით შეშინებულმა შლიახტურმა ოფიცრობამ 9 მაისს ბრძოლა შეწყვიტა და აჯანყება დამარცხდა.

**პოზნანის სავოევოდო** (Województwo Poznanskie), ადმ.-ტერ. ერთეული დას. პოლონეთში, მდ. ვარტის აუზში, დიდი პოლონეთის ისტ. ოლქის ფარგლებში. ფართ. 8,2 ათ. *კმ*². მოსახლ. 1249,2 ათ. კაცი (1981), აქედან 69,4% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. პოზნანი. პ. ს. ეკონომიკურად მაღალგანვითარებული სავოევოდოა. მრეწვ. მთავარი დარგებია: მრავალდარგოვანი მანქანათმშ., კვებისა და ხის დასამუშ. მრეწველობა. არის ტყავფეხსაცმლის, საფეიქრო, ქიმ. მრეწვ. საწარმოები. სოფ. მეურნ. პროდუქციის, განსაკუთრებით ღორის (ძირითადად ბეკონის), ძროხის, ცხვრის ხორცისა და სასაქონლო მარცვლეულის წარმოებით პ. ს. ერთ-ერთ პირველ ადგილზეა პოლონეთში. მოჰყავთ უმთავრესად ჭვავი, კარტოფილი, აგრეთვე ხორბალი, ქერი, შაქრის ჭარხალი, რაფსი. მდ. ვარტა სანაოსნოა.

**პოიანხუ,** ტბა ჩინეთში, მდ. იანძის ხეობაში. ფართ. დაახლ. 2,7 ათ. *კმ*². ტბიდან წყლის ნაკადი მდ. იანძიში ჩადის, ზაფხულის წყალდიდობის დროს კი პირიქით — წყალი მდინარიდან ტბას ერთვის. ამის გამო პ-ს სიდიდე მკვეთრ სეზონურ ცვალებადობას განიცდის. ტბის სიღრმე ზაფხულში 20 *მ*-მდე აღწევს. ნაოსნობა. თევზჭერა.

**პოიკილოთერმული ცხოველები** (ბერძნ. poikilos — განსხვავებული, ცვალებადი და thermē — სითბო), ც ი ვ ს ი ს ხ ლ ი ა ნ ი  ც ხ ო ვ ე ლ ე ბ ი, სხეულის ცვალებადი ტემპერატურის მქონე ცხოველები. მათი სხეულის ტემპ-რა — 1-2°C-ით აღემატება გარემოს ტემპ-რას ან მისი ტოლია. პ. ც-ს განეკუთვნება ყველა უხერხემლო ცხოველი, ხოლო ხერხემლიანებიდან — თევზები, ამფიბიები, ქვეწარმავლები. მრავალი პ. ც-ის ტემპ-რა იცვლება მზის სითბოს შთანთქმით ან კუნთების მუშაობით. მაგ., კელაპ[ტრის] სხეული ფრენისას, როცა ჰაერის ტემპ-რა 4—8°-ია, 40°C-მდე და მეტად ხურდება, მაგრამ ფრენის შეწყვეტისთანავე ტემპ-რა სწრაფად ეცემა. როდესაც პ. ც-ის ტემპ-რა სცილდება ოპტიმალურ საზღვრებს, ისინი ირინდებიან ან კვდებიან. პ. ც-ის არასრულყოფილი თერმორეგულაცია აიხსნება ორგანიზაციის პრიმიტ. დონით, პირველ რიგში, ნერვული სისტემის სუსტი განვითარებით ფრინველებთან და ძუძუმწოვრებთან შედარებით. *გ. ქაჯაია*

**პოინტერი** (ინგლ. pointer<point— ნაბულის კეთება), მოკლებეწვიანი მეძებარი ძაღლი. გამოყვანილია ინგლისში XVII ს-ში ესპ. მეძებრისა და ინგლ. მელიის მადევრის — ფოქსჰაუნდის შეჯვარებით. საქართველოში გავრცელდა XIX ს. ბოლოს. პ-ის სიმაღლეა 63—65 *სმ*, აქვს სწორკუთხა თავი, დაკიდებული ყურები, წკეპლისებრი კუდი. ფერად შავი, ჩალისფერი ან ყავისფერია, გულსა და კიდურების ბოლოებზე თეთრი ლაქები აქვს. არის თეთრი პ-ც, რ-საც ჩალისფერი, შავი და ყავისფერი ლაქები და წინწკლები აყრია. პ. სწრაფია, ახასიათებს მახვილი ყნოსვა და ქანდაკებისებრი ნაბული. იყენებენ ჭაობის, ტყისა და ველის ფრინველზე სანადიროდ. საქართველოში დიდი პოპულარობით სარგებლობს. იხ. აგრეთვე *მონადირე ძაღლები*. *გ. საკაძე*

**პოინტინგის ვექტორი,** ელექტრომაგნიტური ენერგიის ნაკადის სიმკვრივის ვექტორი $\boldsymbol{P}$, რ-ის მიმართულება ემთხვევა ელექტრომაგნიტური ველის ენერგიის გავრცელების მიმართულებას, ხოლო სიდიდით რიცხობრივად უდრის ამ ვექტორისადმი პერპენდიკულარული ზედაპირის ფართ

ბის ერთეულში დროის ერთეულში გადატანილი ენერგიის რაოდენობას. გაუსის სისტემაში $P=\frac{c}{4\pi}[EH]$. სადაც $[EH]$ არის $E$ ელექტრული და $H$ მაგნ. ველების დაძაბულობათა ვექტორული ნამრავლი, $c$ — სინათლის სიჩქარე ვაკუუმში. SI სისტემაში $P=[EH]$. ელექტრომაგნ. ველის იმპულსის სიმკვრივე $g=P/c^2$. პ. ვ-ის ერთეულებია: $ვტ/მ^2$ და $ერგ/(სმ^2 \cdot წმ)$.
სახელი ეწოდა ინგლ. ფიზიკოსის ჯ. ჰ. პოინტინგის (J. H Poynting; 1852—1914) პატივსაცემად.

**პოკელსის ეფექტი,** წრფივი ელექტროოპტიკური ეფექტი, ელექტრულ ველში მოთავსებულ კრისტალებში სინათლის გარდატეხის მაჩვენებლის ცვლილება, რაც მოდებული ველის დაძაბულობის პროპორციულია. ამ ეფექტის შედეგად კრისტალებში ჩნდება *ორმაგი სხივთტეხა* ან იცვლება მისი სიდიდე. პ. ე. დაიკვირვება მხოლოდ პიეზოელექტრიკებში. ფართოდ იყენებენ სინათლის მოდულირებისათვის და სხვ. აღმოაჩინა გერმანელმა ფიზიკოსმა ფ. პოკელსმა (F. C. Pockels) 1894.

**პოკორნი** (Pokorný) კარელ (18. I. 1891, ჰავლიცე, ზნოიმოს მახლობლად, — 14. II. 1962, პრაღა), ჩეხი მოქანდაკე. ჩეხოსლ. სრ სახ. მხატვარი (1956). სწავლობდა პრაღის სამხატვრო-სამრეწვ. სკოლაში (1911—14) და სამხატვრო აკადემიაში (1914—17). ი. მისლბეკთან. განაგრძო XIX ს. ჩეხური ხელოვნ. რეალისტური ტრადიციები. ჯერ კიდევ I და II მსოფლიო ომის შუა პერიოდში გაიზიარა სოციალიზმის იდეები. ნამუშევრები: დაღუპულ მაღაროელთა ძეგლები ლაზიში (1925), ოსეკში (1936—38), ა. ირასეკის (1952) და ბ. ნემცოვას (გაიხსნა 1954, პრაღაში) ძეგლები, — ყველა ბრინჯაო. სსრკ სამხატვრო აკად. საპატიო წევრი (1958), ჩეხოსლ. სრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1949, 1952, 1955). დაჯილდოებულია რესპ. ორდენით (1961).

**პოკრასები,** მუსიკოსთა ოჯახი. დ ი მ ი ტ რ ი  ი ა კ ო ბ ი ს  ძ ე  პ. [26. X. (7. XI). 1899, კიევი, — 20. XII. 1978, იქვე], საბჭ. კომპოზიტორი. სსრკ სახ. არტისტი (1975). სკკპ წევრი 1940-იდან. 1936 — 72 რკინიგზელთა კულტურის სახლის საესტრადო ორკესტრის ხელმძღვანელი. დაწერა მუსიკა კინოფილმებისათვის: „ჩვენ კრონშტადტიდან ვართ" (1936) და „ხვალ თუ ომი დაიწყება" (1938, სსრკ სახელმწ. პრემია, 1941). დაჯილდოებულია 4 ორდენითა და მედლებით, აგრეთვე ა. ალექსანდროვის სახ. ოქროს მედლით (1973), თავის ძმასთან, დ ა ნ ი ე ლ  ი ა კ ო ბ ი ს  ძ ე [17 (30). XI. 1905, კიევი, — 16. IV. 1954, მოსკოვი] პ-თან ერთად დაწერა მრავალი კინოფილმის მუსიკა. მათგან პოპულარულია სიმღერები: „მაისის მოსკოვი" (კინოფილმი „ოცი მაისი", 1937), „გამოთხოვება" („კომკავშირული გამოსათხოვარი", 1938), „ტანკისტების მარში" და „სამი ტანკისტი" (ფილმიდან „ტრაქტორისტები", 1938). ს ა მ უ ი ლ  ი ა კ ო ბ ი ს  ძ ე  პ. (1897, კიევი, — 1939, ნიუ-იორკი), საესტრადო პიანისტი და კომპოზიტორი. დაწერა სიმღერა „წითელი არმია ყველაზე ძლიერია" (1920) და სხვ.

**პოკრიშევი** პეტრე ათანასეს ძე [11 (24). VIII 1914, ქ. გოლაია-პრისტანი, ახლანდ. ხერსონის ოლქი, — 23. VIII. 1967, ლენინგრადი], ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (10. II. 1943 და 24. VIII. 1943), ავიაციის გენ.-მ. (1955). სკკპ წევრი 1941-იდან. საბჭ. არმიაში 1934-იდან. დაამთავრა პილოტების სამხ. სკოლა ოდესაში (1935) და გენშტაბის სამხ. აკადემია (1954). დიდ სამამულო ომში (1941—45) ლენინგრ. ფრონტზე მეთაურობდა 154-ე გამანადგურებელი საავიაციო პოლკის ესკადრილიას, 159-ე გამანადგურებელ საავიაციო პოლკს. ომის შემდეგ ეკავა საპასუხისმგებლო თანამდებობები ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარებში. სსრკ III მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**პოკრიშკინი** ალექსანდრე ივანეს ძე [დ. 21. II (6. III). 1913, ნოვოსიბირსკი], საბჭ. მხედართმთავარი, ავიაციის მარშალი (1972), სამგზის საბჭ. კავშირის გმირი (24. V. 1943, 28. VIII. 1943 და 19. VIII. 1944). სკკპ წევრი 1942-იდან. საბჭ. არმიაშია 1932-იდან. დაამთავრა მფრინავთა კაჩის საავიაციო სკოლა (1939), მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია (1948) და გენშტაბის სამხ. აკადემია (1957). დიდ სამამულო ომში (1941 — 45) მეთაურობდა მე-16 გვარდიულ გამანადგურებელ საავიაციო პოლკს, მე-9 გვარდიულ გამანადგურებელ საავიაციო დივიზიას. მონაწილეობდა ბრძოლებში სამხრ., ჩრდ.-კავკ., უკრ. I, II და IV ფრონტებზე. ომის შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობებზეა ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარებში. 1972 — 82 — სსრკ დოსააფის ცკ-ის თავ-რე. სსრკ II—X მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 9 საბჭ. და 4 უცხოური ორდენით, აგრეთვე მედლებით. ავტორია წიგნებისა „გამანადგურებლის ფრთები" (1944) და „ომის ცა" (1966).

**პოკროვსკი** ბორის ალექსანდრეს ძე [დ. 10 (23). I. 1912, მოსკოვი], საბჭ. საოპერო რეჟისორი და პედაგოგი. სსრკ სახ. არტისტი (1961). 1937 დაამთავრა თეატრ. ხელოვნ. სახელმწ. ინ-ტის სარეჟისორო განყ-ბა. 1937—43 იყო გორკის ოპერისა და ბალეტის თეატრის რეჟისორი (1939-იდან სამხატვრო ხელმძღვანელი). 1943-იდან მოსკ. დიდი თეატრის რეჟისორი (1952—63 და 1967-იდან მთავარი რეჟისორი). დიდ თეატრში დადგა: სეროვის „მტრის ძალა" (1947; სსრკ სახელმწ. პრემია, 1948), სმეტანას „გაყიდული პატარძალი" (1948; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949), რიმსკი-კორსაკოვის „სადკო" (1949; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950), მოცარტის „ფიგაროს ქორწინება" (1956, გ. ანისიმოვთან ერთად), პროკოფიევის „ომი და მშვიდობა" (1959), გლინკას „რუსლან და ლიუდმილა" (1972). თაქთაქიშვილის „მთვარის მოტაცება" (1977). ოპერა „ომი და მშვიდობა" დადგა აგრეთვე ლენინგრ. მცირე თეატრში (1946; სსრკ სახელმწ. პრემია, 1947) და სოფიის სახ. ოპერაში (1957). 1972-იდან მის მიერ დაარსებული მოსკ. კამერული მუს. თეატრის სამხატვრო ხელმძღვანელია. აქ სხვა ოპერებთან ერთად დადგა თაქთაქიშვილის „მუსუსი" (1981). პ. თეატრ. ხელოვნ. სახელმწ. ინ-ტის პედაგოგია (1954-იდან პროფესორი). ლენინური პრემია (1980). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**პოკროვსკი** ვლადიმერ ალექსანდრეს ძე [6 (18). III. 1871, მოსკოვი, — 1931, ლენინგრადი (?)], რუსი არქიტექტორი. პეტერბ. სამხატვრო აკად. ნ. წ. (1909). სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1892—98). ასწავლიდა იქვე (1912—17), აგრეთვე ქალთა პოლიტექ. ინ-ტსა და სამოქალაქო ინჟინერთა ინ-ტში. მუშაობდა ე. წ. ნეორუსული სტილით. რუს. ეროვნ. ფორმებს უხამებდა „მოდერნის" ესთეტ. მოთხოვნებს. ნამუშევრები: მემორიალური ტაძარი ლაიფციგთან (1912—13), ნაგებობათა კომპლექსი ცარსკოესელოში (ახლანდ. ქ. პუშკინი). მონაწილეობდა ვოლხოვჰესის (გაიხსნა 1926) დაპროექტებაში.

**პოკროვსკი** იგორ ალექსანდრეს ძე (დ. 4. III. 1926, მოსკოვი), საბჭ. არქიტექტორი. სკკპ წევრი 1955-იდან. სწავლობდა მოსკ. არქიტ. ინ-ტში (1945—50) ბ. მეზენცევთან. ნამუშევრები (ყველა თანაავტორებთან ერთად მოსკოვში): მეტროპოლიტენის სადგური „კრასნოპრესნენსკაია" (1955), პიონერთა და მოსწავლეთა სასახლე ლენინის გორაკებზე (1959—63; რსფსრ სახელმწ. პრემია, 1967) და სხვ.; მოსკ. ქალაქ-თანამგზავრის ზელენოგრადის დაგეგმარება და განაშენიანება (1962-იდან; მთავარი არქიტექტორი 1964-იდან), მოსკ. დამცველთა მონუმენტის არქიტ. ნაწილი ლენინგრ. გზატკეცილზე ზელენოგრადის მიმართულებით (1967, მოქანდაკე ე. შტეიმანი, მხატვარი ა. შტეიმანი).

**პოკროვსკი** მიხეილ ნიკოლოზის ძე [17 (29). VIII. 1868, მოსკოვი, — 10. IV. 1932, იქვე], საბჭ. ისტორიკოსი, პარტიული და სახელმწიფო მოღვაწე, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929). სკკპ წევრი 1905-იდან. 1891 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. პ-ს ისტ. შეხედულებანი ჩამოყალიბდა ვ. *კლიუჩევსკისა* და პ. *ვინოგრადოვის*, აგრეთვე *„ლეგალური მარქსიზმის"* გავლენით. 1905 ჟენევაში პირველად შეხვდა ვ. ი. ლენინს. დაბრუნების შემდეგ ჩაება რევ. საქმიანობაში. მონაწილეობდა მოსკ. 1905 დეკ. შეიარაღებულ აჯანყებაში. იყო რსდმპ V ყრილობის (1907) დელეგატი. 1907 გაიქცა ფინეთში, 1909-იდან გადავიდა საფრანგეთში. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს იდგა ლენინურ პრინციპებზე. იყო ვ. ი. ლენინის წიგნის — „იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია" — რედაქტორი.


ბ. პოკროვსკი.

პ-ს მოღვაწეობა ისტ. დარგში დაიწყო 1907-იდან. 1910—13 მოსკოვში გამოვიდა მისი „რუსეთის ისტორია უძველესი დროიდან" (5 ტომად). 1915—18 — „რუსული კულტურის ისტორიის ნარკვევი" (ნაწ. 1—2).


ვ. პოკროვსკი, ბ. ნილუსი. გამსესხებელი სალაროს შენობა. მოსკოვი. 1914.

1917 აგვ-ში პ. დაბრუნდა ემიგრაციიდან, მონაწილეობდა მოსკოვში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისათვის ბრძოლაში. 1917 წ. 14 (27) ნოემბ. — 1918 მარტამდე იყო მოსკ. საბჭოს თავ-რე. 1918 მონაწილეობდა გერმანიასთან სამშვიდობო მოლაპარაკებაში, მიემხრო „მემარცხენე კომუნისტებს". 1918 მაისიდან გარდაცვალებამდე იყო რსფსრ განათლების სახკომის მოადგილე, კომუნისტური აკად., მისი ისტ. ინ-ტის, წითელი პროფესურის ინ-ტის (1921-იდან), ისტორიკოს-მარქსისტთა საზ-ბის ცენტრარქივის (1922-იდან) ხელმძღვანელი, ისტ. ჟურნალების რედაქტორი, დიდი საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი რედაქციის წევრი, სხვადასხვა უმაღლესი სასწავლებლების პედაგოგი, მონაწილეობდა ისტორიკოსთა მრავალი საერთაშ. კონგრესისა და კონფერენციის მუშაობაში.


მ. პოკროვსკი.

1920 გამოვიდა პ-ს სამეცნ.-პოპულარული ნაშრომი „რუსეთის ისტორიის უმოკლესი ნარკვევი" (ნაწ. 1—2), შემდგომ წლებში გამოქვეყნდა პ-ს ნაშრომები: „მეფის რუსეთის დიპლომატია და ომები XIX საუკუნეში" (1924), „მარქსიზმი და რუსეთის ისტორიული განვითარების თავისებურებანი" (1925), „დეკაბრისტები" (1927), „იმპერიალისტური ომი" (1928), „ოქტომბრის რევოლუცია" (1929) და სხვ. პ. დიდ ყურადღებას უთმობდა ვ. ი. ლენინის თეორ. მემკვიდრეობის პროპაგანდას (სტ-ები „ლენინიზმი და რუსე-


ი. პოკროვსკი, ა. კლიმოჩკინი, დ. ლისიჩკინი. საბჭოთა საელჩოს შენობა პარიზში (დაიწყო 1974). მაკეტი


ნ. პოკროვსკი.


ა. დელ პოლაიოლო. „ჰერაკლე და ანტეოსი". ბრინჯაო. დაახლ. 1465. უფიცის გალერეა. ფლორენცია.


ნახ. 3. მრგვალნახვრეტიანი ფირფიტის თანაბარზომიერი გაჭიმვისას მიღებული ზოლების სურათი.

თის ისტორია", „ლენინი და ისტორია" და სხვ.). მოითხოვდა სსრკ ყველა ხალხის ისტორიის შესწავლას, ხელმძღვანელობდა საარქივო მასალების გამოცემას. სიცოცხლის ბოლო წლებში პ-მ მრავალი თავისი ძვ. შეხედულება გადასინჯა, მაგრამ ბოლომდე ვერ შეძლო ვულგარული სოციოლოგიზმის დაძლევა. პ-ს მცდარი შეხედულებები უარყოფითად მოქმედებდნენ საბჭ. ისტ. მეცნ. განვითარებაზე. ამან გამოიწვია პ-ს კრიტიკა პარტ. დოკუმენტებში და აგრეთვე საბჭ. ისტორიკოსთა ნაშრომებში.

პ. იყო საკ. კპ(ბ) XVI ყრილობის დელეგატი, სსრკ ცაკისა და მთელი რიგი მოწვევების წევრი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით. დაკრძალულია წითელ მოედანზე, კრემლის კედელთან.

*თხზ.*: Избр. произведения, т. 1—4, М., 1965—67 (პ-ის შრომების ბიბლიოგრ. იხ. «Историк-марксист», 1932, № 1—2).

**პოკროვსკი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე [17 (29). XII. 1896, კალუგა, — 23. II. 1961, ვოლგოგრადი], რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1959). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1919. სპექტაკლებს დგამდა 1935-იდან. იყო სმოლენსკის, გორკის თეატრების სამხატვრო ხელმძღვანელი. 1957—61 ვოლგოგრადის თეატრის მთავარი რეჟისორი. შეასრულა როლები: პლატონ კრეჩეტი (კორნეიჩუკის „პლატონ კრეჩეტი"), ნეზნამოვი (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი"), ჩაცკი (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან") და სხვ. დადგმებიდან აღსანიშნავია: გორკის „ბარბაროსები" (1943), „მოაგარაკენი" (1946), „ეგორ ბულიჩოვი და სხვები" (1951); ბულგაკოვის „რბოლა" (1958) და სხვ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**პოლაბები,** პ ო ლ ა ბ ე ლ ი ს ლ ა ვ ე ბ ი, დასავლელ სლავთა ტომების დიდი ჯგუფი, ახ. წ. I ათასწლეულის ბოლოს და II ათასწლეულის დასაწყისში ცხოვრობდნენ მდ. ლაბიდან (ელბა) და მის შენაკად მდ. სალიდან (ზაალე, დას-ით) მდ. ოდრამდე (ოდერი, აღმ-ით), მადნეულის მთებიდან (სამხრ-ით) ბალტიის ზღვამდე (ჩრდ-ით) გადაჭიმულ ტერიტორიაზე. ცნობილია პ-ის 3 ტომობრივი ჯგუფი: ლუჟიცელი სერბები, ლუტიჩები (ველეტები), ბოდრიჩები (ობოდრიტები). X ს-ში პ. გერმ. ფეოდალებმა დაიმორჩილეს, დაპყრობილ მიწა-წყალზე შექმნეს სამხ. ოლქები (მარკები). მ. შ. კათოლიკე მისიონერებმა ძალდატანებით გაავრცელეს ქრისტიანობა. 983 და 1002 დიდ აჯანყებათა შედეგად პ-ის მეტი ნაწილი (გარდა ლუჟიცელი სერბებისა) გათავისუფლდა გერმ. ბატონობისაგან (იხ. *ვენედების სახელმწიფო*). XII ს-ში პ-ის ბრძოლას გერმ. აგრესიის წინააღმდეგ სათავეში ედგა ბოდრიჩების მთავარი ნიკლოტი (გერმ. აგრესიის ორგანიზატორები იყვნენ *ჰაინრიხ ლომი* და *ალბრეხტ დათვი*). 1147 ჯვაროსნული ლაშქრობა სლავთა წინააღმდეგ უშედეგოდ დამთავრდა, მაგრამ 50—60-იან წლებში გერმ. ფეოდალებმა ისარგებლეს პ-ის დაქსაქსულობით და დაიპყრეს მათი უკანასკნელი თავისუფალი ტერიტორია. ლუტიჩების მიწა-წყალზე შეიქმნა ბრანდენბურგის სამარკგრაფო, ბოდრიჩებისაზე — მეკლენბურგის სამთავრო. შემდეგში პ-ის მეტი ნაწილი გაგერმანელდა, ნაწილი განადგურდა. კულტ. და ეთნ. თვითმყოფადობა მხოლოდ ლუჟიცელებმა შეინარჩუნეს.

**პოლაბური ენა,** სლავური ენების დასავლური ჯგუფის ენა. გავრცელებული იყო ოდერს, ელბასა და ბალტიის ზღვას შორის. ახლოს იდგა პოლონურთან, ახასიათებდა ცხვირისმიერი ბგერები, მრჩობლობითი რიცხვი, აორისტისა და იმპერფექტის ფორმები. XVII—XVIII სს. განდევნა გერმანულმა.

**პოლაიოლო** (Pollaiolo, Pollaiuolo); ნამდვ. გვარი ბ ე ნ ჩ ი (Benci) ანტონიო დელ (17. I. 1433, ფლორენცია, — 4. II. 1498, რომი), იტალიელი ფერმწერი, მოქანდაკე, იუველირი, გრავიორი. გვიანდ. კვატროჩენტოს ფლორენციის სკოლის წარმომადგენელი. განიცადა დონატელოსა და ა. დელ კასტანიოს გავლენა. ფერწერული და სკულპტურული ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია დახვეწილი და მტკიცე ხაზი (პაპის სიქსტუს IV-ის საფლავი ვატიკანის მღვიმეებში, ბრინჯაო, 1489—93). მხატვარი გატაცებული იყო ადამიანის მოძრაობის მექანიზმისა და ანატომიის შესწავლით („ჰერაკლე და ანტეოსი", დაახლ. 1465, უფიცის გალერეა, ფლორენცია; „დეიანირას მოტაცება", იელის უნ-ტის მუზეუმი, ნიუ-ჰეივენი). ამავე ნიშნებით ხასიათდება სპილენძზე კვეთილი გრავიურით შესრულებული ნამუშევრები. პ. ხშირად თანამშრომლობდა თავის ძმასთან პ ი ე რ ო ს თ ა ნ (1443—1496).

*ლიტ.*: Busignani A., Pollaiolo, Firenze, 1970.

**პოლაკიურია** (ბერძ. pollakis — ხშირად და uron — შარდი), გახშირებული შარდვა (დღისით 4—5-ზე, ღამით 1 ჯერზე მეტი). აღინიშნება მღელვარების, სიცივის (მაგ., ლუდი) ჭარბად მიღების, აგრეთვე ორსულობის (ფ ი ზ ი ო ლ ო გ ი უ რ ი პ.) დროს. შეიძლება იყოს შარდის ბუშტის, საშვილოსნოს, წინამდებარე ჯირკვლის და სხვ. ორგანოების დაავადებათა სიმპტომი; ხშირად დაერთვის *პოლიურიას*.

**პოლარულისპირა ურალი,** *ურალის* ნაწილი მდ. ხულგის (ობის აუზი) სათავეებსა და მდ. შჩუგორის (პეჩორის აუზი) განედურ მონაკვეთს შორის. გადაჭიმულია 230 *კმ*-ზე, სიგანე—150 *კმ*-მდე. პ. უ-ზეა ურალის უმაღლესი მწვერვალები: ნაროდნაია (1894 *მ*), კარპინსკის მთა (1878 *მ*), მთა მანარაგა (1820 *მ*). პ. უ-ის უმაღლესი ღერძული ნაწილი აგებულია კვარციტებითა და კრისტ. ფიქლებით, დას. და აღმ. კალთები — მეტამორფული და დანალექი ქანებით. არის თანამედროვე პატარა მყინვარები და თოვლნარები. შემორჩენილია ძვ. გამყინვარების კვალი. კალთები 500 *მ* სიმაღლემდე შემოსილია ტაიგის ტყით, ზევით მთის ტუნდრა, კლდეები და ქვაყრილებია.

**პოლარიზატორი,** ხელსაწყო, რ-საც იყენებენ პოლარიზებული სინათლის მისაღებად (იხ. *საპოლარიზაციო ხელსაწყოები*).

**პოლარიზაცია** (ფრანგ. polarisation $<$ ბერძ. polos $<$ ღერძი, პოლუსი) ბ ი ო ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ი, ცოცხალი უჯრედის გარემოსა და მისი შიგთავსის საზღვარზე ორმაგი ელექტრული ფენის წარმოქმნა; ამასთან, უჯრედის გარეთა ზედაპირი მოსვენების მდგომარეობაში დადებითად არის დამუხტული შიგნითა, უარყოფითად დამუხტული შიგთავსის მიმართ. მუდმივი ბიოელექტრული პ. განპირობებულია ბიოლ. მემბრანების თავისებურებებით და არაორგ. იონების (პირველ რიგში $K^+$, $Na^+$, $Cl^-$ არათანაბარი განაწილებით უჯრედის გარემოსა და მის შიგთავსში (ელექტროქიმ. გრადიენტი). პ-ის უშუალო შედეგია მოსვენების პოტენციალი. ცოცხალი უჯრედების უმრავლესობის პროტოპლაზმაში $K^+$ იონების კონცენტრაცია 20—50-ჯერ მაღალია, ვიდრე ქსოვილურ სითხეში. ამ უჯრედების ზედაპირული მემბრანა მოსვენების მდგომარეობაში $K^+$ იონებისადმი მაღალი განვლადობით ხასიათდება. ამიტომ $K^+$ იონები უჯრედიდან გარეთ დიფუნდირდება, რაც განაპირობებს უჯრედგარეთა არეში დადებითი მუხტების სიჭარბეს. მოსვენების დროს მემბრანა $Na^+$, $Ca^{2+}$, $Cl^-$-იონებისადმი ნაკლებად განვლადია, გააქტივებისას კი განვლადობა შერჩევითად იზრდება რომელიმე იონისადმი, რაც იწვევს პ-ის ცვლილებებს. მაგ. აგზნებისას $Na^+$ იონების უჯრედში შესვლა იწვევს მემბრანის დეპოლარიზაციას, რ-ის კრიტიკულ დონემდე მიღწევისას წარმოიქმნება მოქმედების პოტენციალი. მოქმედების პოტენციალის დაღმავალ ფაზას, რ-ის განმავლობაშიც მემბრანის პ. მოსვენების დონეს უბრუნდება, რ ე პ ო ლ ა რ ი ზ ა ც ი ი ს ფაზას უწოდებენ. ნორმალურთან შედარებით მოსვენების პოტენციალის მატებისას ხდება მემბრანის ჰ ი პ ე რ პ ო ლ ა რ ი ზ ა ც ი ა. ცოცხალი უჯრედის პ-ის შეფარდებით მუდმივობას უზრუნველყოფს ელექტროქიმ. გრადიენტების მუდმივობა, რაც თავის მხრივ. დამოკიდებულია ე.წ. იონური ტუმბოების მუშაობაზე.

*გ. მაჭავარიანი.*

**პოლარიზაცია** ტ ა ლ ღ ე ბ ი ს ა, შეშფოთებათა გავრცელების ღერძული სიმეტრიის დარღვევა განივ ტალღაში მისი გავრცელების მიმართულების გასწვრივ. მაგ., წანაცვლებებისა და სიჩქარეებისა მექან. ტალღაში, ელექტრული და მაგნ. ველების დაძაბულობებისა ელექტრომაგნ. ტალღაში. დიდი მნიშვნელობა აქვს პ-ს ოპტ. დიაპაზონის ელექტრომაგნ. ტალღების შემთხვევაში. დაწვრილებით იხ. *სინათლის პოლარიზაცია*.

**პოლარიზაციულ-ოპტიკური მეთოდი** ძ ა ბ ვ ე ბ ი ს გ ა მ ო კ ვ ლ ე ვ ი ს ა, მანქანათა ნაწილებსა და სამშენებლო კონსტრუქციებში წარმოქმნილი ძაბვების შესწავლის მეთოდი, რ-იც ემყარება გამჭვირვალე მოდელების გამოყენებას. ცნობილია, რომ პიეზოოპტ. მასალები დეფორმაციის დროს ხდება ოპტიკურად ანიზოტროპიული (ე. წ. პიეზოოპტ. ეფექტი); თავის სიბრტყეში დატვირთული ფირფიტისათვის მისკენ მართობულად მიმართული ერთი მთავარი ძაბვა ($\sigma_3$) (ნახ. 1, ა) ნულის ტოლია და ოპტ. სიმეტრიის ერთ-ერთი მთავარი სიბრტყე ემთხვევა ფირფიტის სიბრტყეს. თუ წრიულ პოლარისკოპში (ნახ. 2) ფირფიტაზე ($D$) ეცემა სინათლე მისი სიბრტყის მართობულად, სვლის ოპტ. სხვაობა ტოლია: $\Delta=d(n_1-n_2)$ ან $\Delta=cd(\sigma_1-\sigma_2)$ (ვერტჰაიმის განტ.), სადაც $d$ არის ფირფიტის სისქე, $\sigma_1$ და $\sigma_2$ — მთავარი ძაბვები, $c$—ძაბვის ე. წ. ფარდობითი ოპტ. კოეფიციენტი. მონოქრომატული სინათლით გაჭვირვებისას მოდელის ინტერფერენციული გამოსახულების წერტილებში, სადაც $\Delta=m\lambda$ ($m$ მთელი რიცხვია) სინათლე ქრება, იმ წერტილებში კი, სადაც $\Delta=(2m+1)\lambda/2$, განათებულობა მაქსიმალურია. მოდელის გამოსახულებაზე (ნახ. 3) ჩნდება სხვადასხვა ($m$) რიგის ნათელი და ბნელი ზოლები (ზოლების სურათი). ერთსა და იმავე ზოლზე მდებარე წერტილებს აქვს ერთნაირი $\Delta$, ე. ი. ერთნაირი $\sigma_1-\sigma_2=2\tau_{max}=\Delta/cd$ (სადაც $\tau_{max}$ მაქს. მხები ძაბვაა). როცა თეთრი სინათლის წყაროა, ერთნაირი $\tau_{max}$-ის მქონე წერტილები ერთმანეთს უერთდება ერთნაირი შეფერილობის ხაზებით — იზოქრომებით. მოცემულ წერტილში $\sigma_1-\sigma_2$ სხვაობის (ან $\tau_{max}$-ის) დასადგენად საკმარისია განვსაზღვროთ მოდელის მასალის $c$ და კომპენსატორით გავზომოთ $\Delta$. მოცულობით მოდელებში ძაბვების გამოსაკვლევად სარგებლობენ დეფორმაციის ე. წ. „გაყინვის" მეთოდით: მოდელის 80—120°C-მდე გაცხელებისას მასალის ერთი ნაწილი რბილ-




პოლარიზაციულ—ოპტიკური მეთოდი. ნახ. 1. სქემები: ა — ფირფიტისა, რომელიც დატვირთულია თავის სიბრტყეში; ბ — მოცულობის ელემენტისა დაძაბულ მდგომარეობაში; σ—ნორმალური ძაბვა; τ — მხები ძაბვა. ნახ. 2. წრიული პოლარისკოპის სქემა: S — სინათლის წყარო; P—პოლარიზატორი; D — ფირფიტა; λ/4—მაკომპენსირებელი ფირფიტები; ა—ანალიზატორი; ე — ეკრანი.

დება, მეორე კი დრეკადი რჩება. ცხელ მოდელზე მოდებულ დატვირთვას ეწინააღმდეგება დაურბილებელი ჩონჩხი. დატვირთული მოდელის ოთახის ტემპ-რამდე გაცივებისას დარბილებული ნაწილი ისევ მყარდება („იყინება") და ინარჩუნებს დეფორმაციას დატვირთვის მოხსნის შემდეგაც. „გაყინულ" მოდელს ხერხავენ თხელ ფირფიტებად ($d$=0,6—2 *მმ*), რ-ებსაც იკვლევენ ჩვეულებრივ პოლარისკოპში. ძაბვების გამოკვლევის პ.-ო. მ-ს უმთავრესად იყენებენ ბრტყელ და მოცულობით დეტალებში წარმოქმნილი ძაბვების შესასწავლად. მოდელში წარმოქმნილი ძაბვებიდან დეტალში ,არსებულ ძაბვებზე გადასასვლელად უმარტივეს შემთხვევაში იყენებენ ფორმულას: $\sigma_{დეტ}=\sigma_{მოდ}\cdot\beta/\alpha^2$, სადაც $\alpha$ და $\beta$ გეომ. და ძალურ მსგავსებათა მასშტაბებია.

*ლიტ.*: Александров А. Я., Ахметзянов М. Х., Поляризационно-оптические методы механики деформируемого тела, М., 1973. *მ. კუკულაძე.*

**პოლარიზებადობა,** ატომების (მოლეკულების, იონების) ელექტრონული გარსების უნარი დეფორმაცია განიცადოს $\boldsymbol{E}$ დაძაბულობის ელექტრული ველის მოქმედებით, რის შედეგადაც ატომი (მოლეკულა, იონი) იძენს დამატებით ელექტრულ *დიპოლურ მომენტს* $\boldsymbol{p}=\alpha\varepsilon_0\boldsymbol{E}$, სადაც $\varepsilon_0$ არის ელექტრული მუდმივა, ხოლო $\alpha$— ატომის პ., რ-იც გამოისახება *მ*³-ით და აქვს ატომის (მოლეკულის, იონის) მოცულობის რიგის მნიშვნელობა.

**პოლარიმეტრი,** 1. ოპტიკურად აქტიურ ნივთიერებაში მონოქრომატული *სინათლის პოლარიზაციის* სიბრტყის მობრუნების კუთხის საზომი ხელსაწყო (*ოპტიკური აქტიურობის* დისპერსიას ზომავენ სპექტროპოლარიმეტრით).

2. ნაწილობრივ პოლარიზებული სინათლის $p$ პოლარიზაციის ხარისხის გასაზომი ხელსაწყო. მკრთალჩრდილოვანი პ-ის ძირითადი ელემენტებია ვოლასტონის პოლარიზაციული პრიზმა და ანალიზატორი, ანალიზატორის მობრუნებით (მობრუნების სკალა გრადუირებულია $p$ პოლარიზაციის მნიშვნელობით) ათანაბრებენ პრიზმიდან გამოსული სხვადასხვა ინტენსიურობის სინათლის კონებით განათებული არეების სიკაშკაშეს.

პ-ს ფართოდ იყენებენ პოლარიმეტრიაში ნივთიერების სტრუქტურისა და თვისებების შესასწავლად, აგრეთვე სამეცნ. კვლევისა და ტექ. ამოცანების გადაწყვეტის დროს.

**პოლარიმეტრია,** კვლევის მეთოდები, რ-ებიც ემყარება სინათლის პოლარიზაციის ხარისხისა და ოპტიკური აქტიურობის, ე. ი. ოპტიკურად აქტიურ ნივთიერებაში სინათლის გავლისას მისი პოლარიზაციის სიბრტყის მობრუნების სიდიდის გაზომვას. ასეთი ბრუნვის სიდიდე ხსნარებში დამოკიდებულია მათ კონცენტრაციაზე; ამიტომ პ-ს ფართოდ იყენებენ ოპტიკურად აქტ. ნივთიერებათა კონცენტრაციის გასაზომად (იხ. *საქარიმეტრია*). ბრუნვითი დისპერსიის, ე. ი. სინათლის ტალღის სიგრძის ცვლილების დროს ბრუნვის კუთხის ცვლილების გაზომვა (ე. წ. სპექტროპოლარიმეტრია) ნივთიერების აღნაგობის შესწავლის საშუალებას გვაძლევს. საზომ ხელსაწყოებად იყენებენ პოლარიმეტრებსა და სპექტროპოლარიმეტრებს.

**პოლარობა** (ლათ. polus; ბერძნ. polos — პოლუსი) (ბიოლ.), ორგანიზმის სტრუქტურებისა და პროცესების სპეციფიკური ორიენტაცია სივრცეში, რაც უჯრედების, ქსოვილების, ორგანოების და მთლიანად ორგანიზმის მოპირისპირე ნაწილებს შორის მორფოლოგიურ და ფიზიოლოგიურ განსხვავებებს განაპირობებს. პ. განსაკუთრებით მკვეთრად ვლინდება ცენარეებში. მწვანე წყალმცენარეების მრავალუჯრედიან ძაფებსა და სოკოს ჰიფებსაც კი ახასიათებს პ., რადგან მათი შემადგენელი უჯრედები ორიენტირებული არიან ერთი მიმართულებით. წყალმცენარეების, სოკოების, ხავსებისა და გვიმრების სპორებში პ. წარმოიქმნება მხოლოდ გარემოს შესაფერისი ზემოქმედების შედეგად, როდესაც უჯრედები იწყებს დაყოფას და გარკვეულ სიბრტყეში ორიენტირებული ახ. ორგანიზმის წარმოქმნას. თესლოვანი მცენარეების პ. მჟღავნდება უკვე ზიგოტაში და განვითარებად ჩანასახში, სადაც ყალიბდება 2 ჩანასახოვანი ორგანო — ფოთლის კვირტი და ფესვი. უჯრედებისა და ქსოვილების პოლარიზაციაში და ორგანოების სივრცეში ორიენტაციაში მნიშვნელოვანი როლი ეკუთვნის ფიტოჰორმონებს (იხ. *ტროპიზმები*). პოლარიზაცია მყარია, მაგრამ მისი დარღვევა ზოგჯერ შესაძლებელია გარემო პირობების შეცვლით. *ნ. ნემსაძე.*

ცხოველებში პ. ვლინდება შესაბამისი სტრუქტურის ორ ბოლოს შორის არსებული განსხვავების და ამ სტრუქტურების შემაერთებელი ღერძის გასწვრივ ორგანოიდების მეტ-ნაკლებად კანონზომიერად განლაგებით; ზედაპირულად მდებარე ქსოვილების (ეპითელიუმების) შიგნითა და გარეთა შრეების განსხვავებული აღნაგობით. ორგანოების პ. თვალსაჩინოა, როცა ორგანოს ერთი ბოლო სხეულზეა მიმაგრებული, მეორე კი თავისუფალია (კიდურის პროქსიმალური და დისტალური ბოლო და სხვ.). მთელი სხეულის პ. გამოიხატება განსხვავებით ორალურსა და აბორალურ ნაწილს შორის (რადიალური სიმეტრიის მქონე ცხოველებში) ან გასწვრივი ღერძის წინა (როსტრალურ) და უკანა (კაუდალურ) ბოლოებს შორის (ბილატერალური სიმეტრიის მქონე ცხოველები). პ-ის ღერძის გასწვრივი მიმართულებით აღინიშნება მეტაბოლიზმის და, შესაბამისად, ფიზიოლ. პროცესების ინტენსიურობის კანონზომიერი კლება, ანუ გრადიენტი. *ლ. ნათაძე.*

**პოლაროგრაფია,** *თვისებითი ანალიზის, რაოდენობითი ანალიზისა* და ქიმ. პროცესების კინეტიკის შესწავლის ელექტროქიმ. მეთოდი. პ. ემყარება იმ ვოლტამპერული წირების — პოლაროგრამების — გაშიფვრას, რ-ებიც მიიღებიან საანალიზო ხსნარის ელექტროლიზის დროს და გამოხატავენ დენის ძალის $I$ დამოკიდებულებას ელექტროქიმ. უჯრედზე მოდებულ ძაბვაზე $E$. პოლაროგრამების მისაღებად (მათი რეგისტრაცია ხდება პოლაროგრაფებით) საკვლევ ხსნარს ათავსებენ პოლარიზებად მიკროელექტროდიან (პე) და არაპოლარიზებად ელექტროდიან (აე) უჯრედში. პე-იდან ყველაზე ხშირად იყენებენ ვერცხლისწყლის მწვეთარა ელექტროდს. პე უჯრედში მიმდინარე ელექტროდული რეაქცია არ იწვევს ხსნარში არც შესამჩნევ ქიმ. ცვლილებებს და არც შესამჩნევ პოტენციალთა სხვაობას, იმიტომ რომ პე ყოველთვის ბევრად მცირეა აე-ზე. პ-ში იყენებენ *ჟანგვა-აღდგენით, ადსორბციის, კატალიზის* პროცესებს.

პ-ს ფართოდ იყენებენ განსაკუთრებით სუფთა ნივთიერებათა წარმოების საკონტროლოდ, მედიცინაში დაავადებათა დიაგნოსტიკისათვის, ელექტროდულ რეაქციათა მექანიზმის შესასწავლად და სხვ.

*ლიტ.*: Гейровский Я., Кута Я., Основы полярографии, пер. с чеш., М., 1965.

**პოლაროგრაფიული ანალიზი,** იგივეა, რაც *პოლაროგრაფია*.

**პოლაროიდი,** პოლარიზაციული შუქფილტრი, ოპტიკური წრფივი პოლარიზატორების ერთ-ერთი ძირითადი ტიპი. იგი პოლარიზაციული ფირია, რ-იც მექან. დაზიანებისა და სინესტისაგან დასაცავად ჩაწებებულია ორ გამჭვირვალე ფირს შორის. პ-ები პირველად შეიმუშავა ამერ. მეცნიერთა ჯგუფმა ე. ლენდის ხელმძღვანელობით 1932; სერიულად მზადდება 1935-იდან. პ-ებისათვის დამახასიათებელია წრფივი დიქროიზმი, ე. ი. მასზე დაცემული სინათლის ორი წრფივად პოლარიზებული ურთიერთპერპენდიკულარული მდგენლის არათანაბარი შთანთქმა (ნებისმიერი პოლარიზაციული მახასიათებლის მქონე ოპტ. გამოსხივება ყოველთვის შეიძლება გარდაიქმნას ასეთი მდგენლების ერთობლიობად (იხ. *სინათლის პოლარიზაცია*). ამ მდგენლების შთანთქმის კოეფიციენტებს შორის განსხვავება იმდენად დიდია, რომ ტიპური სისქის ფირში (~0,05—01, *მმ*) ერთ-ერთი მათგანი შთაინთქმება პრაქტიკულად მთლიანად, მეორე მდგენელი კი პ-ში გადის მხოლოდ რამდენადმე შესუსტებული. პ. შეიძლება იყოს კრისტალურიც, თუმცა უფრო ხშირად მისი მოქმედება განპირობებულია სივრცულად ერთგვაროვნად ორიენტირებული პოლიმერის ორგ. მოლეკულების (ან მათი უბნების) დიქროიზმით. ორიენტირებას ახორციელებენ გაჭიმვით, ძვრის დეფორმაციით ან სხვა სპეც. ტექნოლ. გამოყენებით.

*ლიტ.*: Ландсберг Г. С., Оптика, 4 изд., М., 1957 (Общий курс физики, т. 3).

**პოლარული დღე,** ერთ დღე-ღამეზე მეტი ხანგრძლივობის დღე. დგება პოლარულ არეებში, რ-ებიც განლაგებულია პოლარულ წრეებსა და შესაბამის პოლუსებს შორის. დედამიწის ჩრდ. ნახევარსფეროში, φ განედზე, მზე არ ჩადის, როცა *ეკლიპტიკაზე* წლიური მოძრაობისას იგი გადადის ამ განედისათვის ცის ჩაუვალ უბანში (90°—φ) ციური პარალელის ჩრდ-ით. პოლარულ წრეებზე მზე არ ჩადის წელიწადში ერთხელ — ჩრდ. პოლარულ წრეზე ზაფხულის (21 ან 22 ივნ.), სამხრ. პოლარულ წრეზე კი ზამთრის (21 ან 22 დეკ.) *მზებუდობის* დროს. პოლუსებისკენ პ. დ-ის ხანგრძლივობა მატულობს და პოლუსებზე ნახევარ წელიწადს აღწევს. რეფრაქციის გამო პ.




პოლარიმეტრი. პოლარიმეტრებში, რომლებიც აგებულია მკრთალჩრდილოვანი ხელსაწყოების სქემის მიხედვით (ნახ. 1, 2), გაზომვები დაიყვანება ხელსაწყოს ხედვის არის ორი ნახევრის სიკაშკაშეთა ვიზუალურ გათანაბრებაზე და შემდგომ ნონიუსით აღჭურვილი ბრუნვის სკალის ჩვენებების ამოკითხვაზე. ეს მეთოდიკა, თავისი პრინციპული სიმარტივის მიუხედავად, გამოირჩევა საკმაოდ მაღალი გაზომვის სიზუსტით, რაც განაპირობებს მკრთალჩრდილოვანი პოლარიმეტრების ფართო გამოყენებას. მაგრამ უფრო მეტად გავრცელებულია ფოტოელექტრული რეგისტრაციის მქონე ავტომატური პოლარიმეტრები, რომლებშიც ორი ინტენსიურობის შედარების იგივე ამოცანა წყდება სინათლის ნაკადის პოლარიზაციული მოდულაციით და სინათლის მიმღების გამოსავალზე ძირითადი სიხშირის სიგნალის გამოყოფით. თანამედროვე ავტომატური პოლარიმეტრები საშუალებას გვაძლევს ოპტიკური ბრუნვის კუთხეები გავზომოთ ≈0,0002° სიზუსტით.

1-ელ ნახაზზე მოცემულია მკრთალჩრდილოვანი პოლარიმეტრის პრინციპული სქემა: 1—სინათლის წყარო; 2—კონდენსორი; 3, 4—მკრთალჩრდილოვანი პოლარიზატორი; 5—მილი, რომელშიც მოთავსებულია გასაზომი ოპტიკურად აქტიური ნივთიერება; 6—ანალიზატორი ანათვლის მოწყობილობით 7—ანათვლის მოწყობილობის (მაგ., მიკროსკოპ-მიკრომეტრის) ოკულარი.

მე-2 ნახაზზე განხილულია მკრთალჩრდილოვანი პოლარიზატორები. მკრთალჩრდილოვანი პოლარიზატორის ორი სხვადასხვა ნახევრის პოლარიზაციის $P_1$ და $P_2$ სიბრტყეები ერთმანეთთან ადგენენ მცირე $2\alpha$ კუთხეს. ამიტომ, თუ ანალიზატორის პოლარიზაციის AA სიბრტყე $2\alpha$ კუთხის (ა) ბისექტრისის პერპენდიკულარულია, ხედვის არის ორივე ნახევარი (I და II) იქნება თანაბრად განათებული, ე. ი. არასრულად ჩამქრალი (აქედან მოდის სახელწოდება მკრთალჩრდილოვანი). ანალიზატორის მცირე შემობრუნებისას I და II ნახევრის ფარდობითი განათებულობები მკვეთრად იცვლება (ბ და გ). მკრთალჩრდილოვანი პოლარიზატორის კონსტრუქციის მაგალითები: დ—ლიპიხის სქემა: $P_1$ და $P_2$—ორი საპოლარიზაციო პრიზმა, რომელთაგან ერთი ფარავს ხედვის არის ნახევარს, A—ანალიზატორი; ე—ლორანის სქემა; P საპოლარიზაციო პრიზმის უკან ათავსებენ 1/2 ტალღის სიგრძის M ფაზურ ფირფიტას, რომლის მთავარი სიბრტყე P პოლარიზაციის სიბრტყესთან $\alpha$ კუთხეს შეადგენს; D—ხედვის არის შემზღუდველი დიაფრაგმა.

დ-ის ხანგრძლივობა იზრდება. იხ. ცხრილი სტატიაში *პოლარული ღამე*.

**პოლარული ვარსკვლავი,** პოლარული, α პატარა დათვისა, სამყაროს ჩრდ. პოლუსთან მდებარე მე-2 ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდის* ვარსკვლავი. ხელსაყრელია პოლუსის მიმართულების საპოვნელად და ადგილის გეოგრ. განედის განსასაზღვრავად, რ-იც მიახლოებით უდრის პ. ვ-ის სიმაღლეს ჰორიზონტიდან. პოლუსიდან კუთხური მანძილი 1975 წ. იყო 51′ და პრეცესიის გამო ყოველწლიურად 17″-ით მცირდება (უმცირეს მნიშვნელობას–28′ — მიაღწევს 2100 წ.). პ. ვ. სამმაგი ვარსკვლავის სისტემაა, რ-ის ბრწყინვალე კომპონენტია *ცეფეიდა*. მისი ბრწყინვალება 0,14 ვარსკვლავიერი სიდიდით იცვლება (პერიოდი 4 *დღ-ღ*).



პოლარული ვარსკვლავი. ცაზე პოლარული ვარსკვლავის განასაზღვრის სქემა: პოლარული ვარსკვლავი მდებარეობს იმ სხივზე, რომელიც გავლებულია დიდი დათვის β ვარსკვლავიდან α-საკენ და α-დან დაშორებულია გაოთხკეცებული [β,α] მანძილით.

**პოლარული კოორდინატები** წერტილისა სიბრტყეზე, ორი რიცხვი, რ-იც განსაზღვრავს ამ წერტილის მდებარეობას რომელიმე ფიქსირებული O წერტილისა (პოლუსი) და ამ წერტილიდან გამოსული რომელიმე ფიქსირებული $Ox$ სხივის (პოლარული ღერძი) მიმართ. რიცხვები ρ (პოლარული რადიუსი) და φ (პოლარული კუთხე) შესაბამისად უდრის მანძილს $O$ წერტილიდან $M$ წერტილამდე და კუთხეს $Ox$-სა და $OM$-ს შორის. პ. კ. შეზღუდულია შუალედებით:

$$0\leqslant\rho<+\infty;\quad 0\leqslant\varphi<2\pi$$ (იხ. ნახ.).




პოლარული კოორდინატები.

**პოლარული მილი,** სამყაროს ჩრდ. პოლუსისკენ უძრავად მიმართული გრძელფოკუსიანი ტელესკოპი, რ-ითაც სინათლის აბერაციისა და დედამიწის ღერძის *ნუტაციის* მუდმივების განსასაზღვრავად ზომავენ პოლუსის ახლო ვარსკვლავების *დახრილობას*. ამ მიზნით რამდენიმე საათის განმავლობაში იღებენ ვარსკვლავთა დღეღამური მოძრაობის კვლებს, რ-ებიც კონცენტრული წრეწირებია. მათი საერთო ცენტრი პოლუსშია. 1-წ-იანი დაკვირვებებით საზღვრავენ აბერაციის მუდმივას, 19-წ-იანი დაკვირვებებით კი–ნუტაციისას. პ. მ-ით გამოკვლევები ტარდება პულკოვოს ობსერვატორიაში (პ. მ. დადგეს 1951, საფოკუსო მანძილია 6 *მ*, ობიექტივის დიამეტრი – 20 *სმ*), აშშ-სა და იაპონიაში.

**პოლარული ნათება,** პოლარული ციალი, ატმოსფეროს ზედა გაიშვიათებული ფენის ნათება, რ-იც გამოწვეულია ატომებისა და მოლეკულების ურთიერთმოქმედებით დედამიწის ატმოსფეროში კოსმოსიდან შემოჭრილ მაღალი ენერგიის მქონე დამუხტულ ნაწილაკებთან (ელექტრონები და პროტონები) 90–100 *კმ* სიმაღლეზე. კოსმ. ნაწილაკებისა და ზედა ატმოსფეროს შემადგენელი კომპონენტების (ჟანგბადი და აზოტი) შეჯახება იწვევს ამ უკანასკნელთა აღგზნებას, ე. ი. გადასვლას უფრო მაღალი ენერგიის მქონე მდგომარეობაში. საწყის, წონასწორულ მდგომარეობაში დაბრუნებისას ხდება დამახასიათებელი ტალღის სიგრძის მქონე სინათლის კვანტების გამოსხივება. პ. ნ. ვლინდება მოცისფრო-თეთრი, მოყვითალომწვანე, მოწითალო ან იისფერი გაბნეული სინათლისა ან სხივების, რკალების, ბაფთების, ფარდებისა და სხვ. სახით. პ. ნ. უმთავრესად მაღალ განედებში შეიმჩნევა, ყველაზე ხშირად გეომაგნ. პოლუსებიდან 20–25°-ის ფარგლებში.

**პოლარული ურალი,** *ურალის* ნაწილი, გადაჭიმულია მდ. ხულგის (ობის აუზი) სათავეებიდან კონსტანტინოვ-კამენის მთამდე. სიგრძე 380 *კმ*, სიგანე 40-იდან 100 *კმ*-მდე. სიმაღლე 1499 *მ*-მდე (მთა პაიერი). უმთავრესად აგებულია კვარციტებით, კრისტ. ფიქლებით, ამონთხეული და დანალექი ქანებით. შემორჩენილია ძვ. გამყინვარების ნიშნები, არის თანამედროვე გამყინვარებაც. 300–400 *მ* სიმაღლემდე კალთები შემოსილია ტაიგის მეჩხერი ტყით, მაღლა და უფრო ჩრდ. ნაწილში მთის ხავს-მღიერიანი ტუნდრა, კლდეები და ქვაყრილებია.

**პოლარული ღამე,** ერთ დღე-ღამეზე ხანგრძლივი ღამე. დგება პოლარულ არეებში, რ-ებიც განლაგებულია პოლარულ წრეებსა და შესაბამის პოლუსებს შორის. ჩრდ. ნახევარსფეროში φ განედზე მზე არ ამოდის, როცა იგი *ეკლიპტიკაზე* წლიური ხილული მოძრაობისას გადადის ამ განედისათვის ცის უხილავ უბანში– (90°–φ) ციური პარალელის სამხრ-ით. პოლარულ წრეზე მზე წელიწადში მხოლოდ ერთხელ არ ამოდის – ზამთრის მზებუდობის დღეს (21 ან 22 დეკ.). განედის ზრდისას პ. ღ-ის ხანგრძლივობა იზრდება და პოლუსზე ნახევარ წელიწადს აღწევს (შემოდგომის *ბუნიობიდან* გაზაფხულის ბუნიობამდე). სამხრ. პოლარულ წრეზე მზე არ ამოდის ზაფხულის *მზებუდობის* დღეს (21 ან 22 ივნ.), სამხრ. პოლუსზე კი – 6 თვეს – გაზაფხულის ბუნიობიდან შემოდგომის ბუნიობამდე. რეფრაქციის გამო პ. ღ-ის ხანგრძლივობა მცირდება. პ. ღ-ისა და *პოლარული დღის* ხანგრძლივობა დედამიწის ჩრდ. ნახევარსფეროს სხვადასხვა განედისათვის რეფრაქციის გათვალისწინებით იხ. *ცხრილში*.

**პოლარული ღამე**

| გეოგრაფიული განედი | პოლარული ღამე, დღ-ღ | პოლარული დღე, დღ-ღ |
|---|---|---|
| 67 | 0 | 0 |
| 68 | 23 | 40 |
| 70 | 55 | 70 |
| 72 | 72 | 86 |
| 74 | 86 | 100 |
| 76 | 99 | 114 |
| 78 | 111 | 126 |
| 80 | 123 | 137 |
| 82 | 134 | 148 |
| 84 | 144 | 158 |
| 90 | 176 | 189 |

**პოლარული ჰავა,** იხ. სტ. *კლიმატი*.

**პოლბინი** ივანე სემიონის ძე [14 (27). I. 1905, სოფ. რტიშჩევო-კამენკა, ახლანდ. მაინის რ-ნი, ულიანოვსკის ოლქი, – 11. II. 1945], ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (23. XI. 1942 და 6. IV. 1945), ავიაციის გენ.-მ. (1943). სკკპ წევრი 1927-იდან. საბჭ. არმიაშია 1927-იდან. დაამთავრა ორენბურგის მფრინავთა სამხ. სკოლა (1931). მდ. ხალხინ-გოლთან ბრძოლებში მეთაურობდა ბომბდამშენ პოლკს. დიდ სამამულო ომში (1941–45) სხვადასხვა ფრონტზე მეთაურობდა 150-ე ბომბდამშენ საავიაციო პოლკს (1941–42), 301-ე ბომბდამშენ საავიაციო დივიზიას (1942–43), მე-6 გვარდიულ ბომბდამშენ საავიაციო კორპუსს (1943–45). დაიღუპა საბრძოლო დავალების შესრულებისას. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**პოლევოი** (ნამდვ. გვარი კამპოვი), ბორის ნიკოლოზის ძე [4 (17). III. 1908, მოსკოვი,–12. VII. 1981, იქვე], რუსი საბჭ. მწერალი, საზოგადო მოღვაწე. სკკპ წევრი 1940-იდან. სოციალ. შრომის გმირი (1974). აღიარება მოუპოვა მოთხრობამ „ცხელი საამქრო" (1939). 1945 გამოაქვეყნა ნარკვევების კრებ. „ბელგოროდიდან კარპატებამდე". რომანებში „ამბავი ნამდვილი ადამიანისა" (1946; სსრკ სახელმწ. პრემია, 1947), „ექიმი ვერა" (1966), მოთხრობებისა და ნარკვევების წიგნში „ჩვენ საბჭოთა ადამიანები ვართ" (1948; სსრკ სახელმწ. პრემია, 1949) და სხვ. პ-მ ასახა საბჭ. ხალხის ბრძოლა ფაშისტ დამპყრობთა წინააღმდეგ. მას ეკუთვნის აგრეთვე რომანები „ღრმა ზურგი" (1958), „ველურ ნაპირზე" (1962), ნარკვევების წიგნი „ამერიკული დღიურები" (1956; მშვიდობის საერთაშ. პრემია, 1959) და სხვ. ჟურნ. „იუნოსტის" მთავარი რედაქტორი (1962–81). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენით, მშვიდობის ოქროს მედლითა და სხვ.

*თხზ.*: Избр. произв., т. 1–2, М., 1969; ამბავი ნამდვილი ადამიანისა, თბ., 1962; მადლენ რიფო, თბ., 1969; ცხრა მთას იქით. თბომავალ „პობედაზე" მოგზაურობის დღიური, თბ., 1960.

**პოლევსკოი,** ქალაქი რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში. რკინიგზის სადგ. პოლევსკოიდან 8 *კმ*. 67 ათ. მცხ. (1983). მეტალ. და ქიმ. მრეწველობა. მილების, კრიოლითის, მაქანათსაშ., მარმარილოს ნაწარმთა, რკინაბეტონის ნაკეთობათა და სხვა ქ-ნები. პ. დაარსდა XVIII ს. I ნახევარში.

**პოლემიკა,** ძვ. ქართული მწერლობის დარგი. მისი წარმოშობა დაკავშირებულია ქრისტ. რელიგიის საბოლოო გამარჯვებასთან. პ-ის მიზანი იყო არაქრისტ. რელიგიათა და თვით ქრისტიანობის წიაღში წარმოშობილ მწვალებლურ მოძღვრებათა გაბათილება, მათი სიყალბის გამიაშკარავება და მართლმადიდებლური დოგმების დამტკიცება. ნათარგმნი (უმთავრესად ბერძნ. ენიდან) პოლემიკური ლიტ-რა ძირითადად თავმოყრილია *არსენ იყალთოელის* მიერ XII ს. I ნახევარში შედგენილ კრებ. „დოგმატიკონში" და 1541 გადაწერილ ხელნაწერში (ხელნაწ. ინ-ტი, S-ვ.2). სხვადასხვა ქართ. ხელნაწერში გვხვდება აგრეთვე გრიგოლ ნაზიანზელის, ათანასი ალექსანდრიელის, იოანე ოქროპირის, მაქსიმე აღმსარებლის, იოანე დამასკელისა და სხვათა პოლემიკური თხზულებების თარგმანებიც. ორიგინ. ქართ. პ-იდან მნიშვნელოვანია: *არსენ I-ის* (არსენ დიდი საფარელის) „განყოფისათვს ქართლისა და სომხითისა", ბაგრატ *მუხრანბატონის* „მოთხრობაჲ სჯულთა უღმრთოთა ისმაილიტთაჲ", *ბესარიონის* (ბარათაშვილ-ორბელიშვილის) „გრდემლი", ტიმოთე *გაბაშვილის* „გარდამოცემული ერთობისათვს და სიყუარულისათვს წმიდათა ეკლესიათასა სარწმუნოებასა შინა ქრისტიანეთასა...", *ანტონ I* კათალიკოსის „მზამეტყველება" და სხვ.

*ლიტ.*: კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ე. გაბიძაშვილი.*

**პოლენოვა** ელენე დიმიტრის ასული [15 (27). XI. 1850, პეტერბურგი, – 7 (19). XI. 1898, მოსკოვი], რუსი ფერმწერი და გრაფიკოსი, ვ. *პოლენოვის* და. სწავლობდა მხატვართა წამახალისებელი საზ-ბის სამხატვრო სკოლაში (1864-იდან), პეტერბურგში ი. კრამსკოისთან, აგრეთვე პარიზში შ. შაპლენის სახელოსნოში (1869–70). 1880-იანი წწ. დასაწყისში უმთავრესად ცხოვრობდა მოსკოვში. ხატავდა „*პერედვიჟნიკების*" სულისკვეთებით გამსჭვალულ პეიზაჟებსა და ჟანრულ სურათებს. მ. მამონტოვასთან ერთად გახსნა მხატვრული კვეთის სადურგლო სახელოსნო აბრამცევოში (იხ. *აბრამცევო-კუდრინოს ჩუქურთმა*), აგროვებდა და სწავლობდა რუს. ხალხ. ხელოვნ. ნიმუშებს, შექმნა ნახატები კვეთილი ავეჯისათვის და რუს. ხალხ. ზღაპრების ილუსტრაციები. პ-ს შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა რუს. წიგნის გრაფიკის განვითარებაზე.

**პოლენოვი** ვასილი დიმიტრის ძე [20. V (1. VI). 1844, პეტერბურგი, – 18. VII. 1927, მამული ბოროკი, ახლანდ. პოლენოვო, ტულის ოლქი], რუსი ფერმწერი, პეტერბ. სამხატვრო აკად. ნ. წ. (1893), რსფსრ სახ. მხატვარი (1926). სწავლობდა პ. ჩისტიაკოვთან და პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1863–71). სახ. ხატვრო აკად. პენსიონერი იტალიასა და საფრანგეთში (1872–76). 1878-იდან „პერედვიჟნიკი". საზღვარგარეთ ყოფნისას შექმნა სალონური აკადემიზმის სულისკვეთებით გაჟღენთილი რამდენიმე სურათი („ბატონის სამართალი", 1874, ტრეტიაკოვის გალერეა), ამავე დროს ბევრს მუშაობდა პლენერზე. 1870-იანი წწ. დასასრ. მის შემოქმედებაში დიდ ადგილს იჭერს პეიზაჟი, განაგრძობს ა. სავრასოვისა და თ. ვასილიევის ლირ. პეიზაჟის ტრადიციებს („მოსკოვური ეზო", 1878; „ბებიას ბაღი", 1878; „მიტოვებული გუბურა", 1879, ველა – ტრეტიაკოვის გალერეა). პეიზაჟის ჟანრში პირველმა შეიტანა ჟანრული და ლირიკული საწყისები, დასრულებული მხატვრული სახე მისცა ეტიუდს. პ-მა ახლო აღმოსავლეთსა და საბერძნეთში შესრულებული ეტიუდების (1881–82) შექმნა სურათი „ქრისტე და ცოდვილი ქალი" (1886–87, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). ჰუმანური იდეებით გამსჭვალულ პ. „პერედვიჟნიკებთან" დააახლოვა („ავადმყოფი ქალი", 1886, ტრეტიაკოვის გალერეა). პ. განაგრძობდა მუშაობას სახარების თემებზე, ამ სურათებს მხატვარი ხშირად ჟანრულ ან პეიზაჟურ შეფერილობას აძლევდა. ბოლო წლებში შექმნილი პეიზაჟისათვის დამახასიათებელია ეპიკური ჟღერადობა, მონუმენტურობა, დეკ

რატიულობა და წერის თავისუფალი მანერა („ოქროს შემოდგომა", 1893, ვ. პოლენოვის მუზეუმ-მამული, პოლენოვო). მხატვარი 1870-იანი წლებიდან ინტენსიურად მუშაობდა თეატრ. დეკორ. ფერწერაში, გაამდიდრა იგი ახ. ფერწერული ხერხებით. 1873-იდან მუშაობდა მოსკ. ს. მამონტოვის კერძო რუს. ოპერაში, 1882—95 სახ. თეატრში; 1882—95 ასწავლიდა მოსკ. ფერწერის, ქერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში. მისი მოწაფეები იყვნენ ი. ლევიტანი, კ. კოროვინი, ი. ოსტროუხოვი, ა. არხიპოვი, ა. გოლოვინი და სხვ. 1905 ვ. სეროვთან ერთად სამხატვრო აკად. საბჭოში გაგზავნა პროტესტი 9 იანვარს მუშათა დახვრეტის გამო. თავის მამულში ბოროკში (1931-იდან — პოლენოვო, ტულის ოლქი), პ-მა შექმნა სამხატვრო მუზეუმი (1939 პ-ის ნათესავებმა მუზეუმი სახელმწიფოს გადასცეს).

*ლიტ.*: Сахарова Е. В., В. Д. Поленов. Письма. Дневники. Воспоминания, 2 изд., М.—Л., 1950; Юрова Т. В., В. Д. Поленов, М., 1961; В. Д. Поленов, Е. Д. Поленова. Хроника семьи художников, М., 1964.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 129.

**ᲞᲝᲚᲔᲟᲐᲔᲕᲘ** ალექსანდრე ივანეს ძე [30. VIII (11. IX). 1804 (სხვა მონაცემებით — 1805), სოფ. პოკრიშკინო, ახლანდ. რომოდანოვოს რ-ნი, მორდვ. ასსრ, — 16 (28). I. 1838, მოსკოვი], რუსი პოეტი. 1826 დაიბეჭდა მისი პირველი ლექსები. სტუდენტთა შორის ხელნაწერის სახით გავრცელდა პ-ის ანტიმონარქისტული სატირული პოემა „საშკა" (1825). ერთხანს ჯარში იყო, 1829-იდან კავკასიაში, დაღ., ჩაჩნეთის, ყუბანის სამხ. ექსპედიციებში მონაწილეობდა. მოსკოვში დაბრუნებულ პოეტს კვლავ სასტიკად დევნიდნენ. პ. დეკაბრისტი პოეტების ტრადიციათა გამგრძელებელია. მის ლექსებში გამოვლინდა ტანჯული პატიმრისა და დევნილი ჯარისკაცის განწყობილებანი („პატიმრის სიმღერა", „მწუხრი", „გააფთრება"). კავკ. შთაბეჭდილებებია ასახული მის ლექსებში („გერმენჩუგის სასაფლაო", „აქთაშ-აული", „ღამე ყუბანში") და პოემებში („ერპელი", 1830; „ჩირი-იურთი", 1832).

*ვ. შადური.*

**ᲞᲝᲚᲔᲡᲘᲔ,** პოლესიეს დაბლობი, დაბლობი სსრკ-ში, აღმ. ევროპის ვაკის დას. ნაწილში, მდ-ების პრიპიატის, დნეპრისა და დესნის აუზებში. მოიცავს ბელორ. სამხრ. ოლქებს — ბელორუსიის პოლესიე, უკრ. ჩრდ. ოლქებს — უკრაინის პოლესიე და რსფსრ ბრიანსკის ოლქს — ბრიანსკ-ჟიზდრის პოლესიე. საერთო ფართ. დაახლ. 270 ათ. $კმ^2$. ზედაპირი დაჭაობებული და დაფრილია მდინარეთა ხშირი ქსელით. პ. წარმოიქმნა უახლესი ტექტონ. დაძირვის შედეგად. რელიეფი უმთავრესად მობრტყელებულია, ადგილ-ადგილ ამობურცული და ინტენსიურადაა დანაწევრებული. სიმაღლე 150—200-იდან 316 *მ*-მდე (ოვრუჩის მაღლობი). ჰავა ზომიერია. იანვ. საშ. ტემპ-რა —4-იდან —8°C-მდეა, ივლ. 17-იდან 19°C-მდე. ნალექები 550—600 *მმ* წელიწადში. გრუნტის წყლის დონე მაღალია. ბევრია ტბა. ჭარბობს კორდიანეწერი, ტორფიან-ჭაობიანი და მდელოს ნიადაგები. პ-ის ფართობის დაახლ. 1/3 ტყიანია, შერეულია მუხა, ნაძვი და ცხილა. მდინარეთა ხეობების დაჭაობებულ მონაკვეთებზე მურყნის, არყის, იფანისა და ალვის ხის ტყეებია. ტერიტ. დაახლ. 1/4 მდელოს უჭირავს. პ-ზე მიმდინარეობს დიდი მელიორ. მუშაობა. მნიშვნელოვანი ფართობი ათვისებულია. მოჰყავთ ჭვავი, ქერი, ხორბალი, სელი, კარტოფილი, ბოსტნეული, საკვები ბალახი. სასარგებლო წიაღისეულიდან არის ნავთობი, მურა ნახშირი, ტორფი, კალიუმის მარილები.

**ᲞᲝᲚᲔᲢᲐᲔᲕᲘ** თედორე ანდრიანის ძე (პარტიზ. ფსევდ. პოეტანი) [1 (14). I. 1909, სოფ. კატინო, ახლანდ. სკოპინის რ-ნი, რიაზანის ოლქი, — 2. II. 1945, კანტალუპოს ახლოს, იტალია, დასაფლავებულია გენუაში], საბჭ. არმიის ჯარისკაცი, II მსოფლიო ომის (1939—45) დროს წინააღმდეგობის მოძრაობის აქტიური მონაწილე იტალიაში. საბჭ. კავშირის გმირი (25. XII. 1962, სიკვდილის შემდეგ). დიდი სამამულო ომის (1941—45) მონაწილე. 1942 ზაფხულში თავის ნაწილთან ერთად მტრის გარემოცვაში მოჰყვა და ტყვედ ჩავარდა. 1944 იტალ. კომუნისტების დახმარებით გაიქცა გერმ. ფაშისტთა საკონცენტრაციო ბანაკიდან და შევიდა პარტიზ. დივიზიის „პინან ჩიჯეროს" ბრიგადა „ორესტის" ბატალიონ „ნინო-ფრანკიში". გმირულად დაიღუპა გერმ. ფაშისტებთან ბრძოლაში ვალე-სკრივიის ხეობაში. სიკვდილის შემდეგ მიანიჭეს იტალ. უმაღლესი საბრძ. ჯილდო — ოქროს მედალი მხედრული მამაცობისათვის.

**ᲞᲝᲚᲔᲢᲐᲔᲕᲘ** ნიკოლოზ გურის ძე [15 (27). IV. 1872, სოფ. კოჟუხოვო, კოსტრომის გუბ., — 23. X. 1930, ტუაფსე], რუსეთის მუშათა მოძრაობის მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1904-იდან. მ. ბრუსნევის ჯგუფისა და *პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირის"* წევრი. არაერთხელ იყო დაპატიმრებული და გადასახლებული. 1907—12 წ. III სახელმწ. სათათბიროს დეპუტატი პეტერბ. გუბ. მუშათა კურიიდან. რსდმპ V კონფერენციის (1908) დელეგატი. ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით ჩატარებული მრავალი საზღვარგარეთული პარტკონფერენციის მონაწილე. ბოლშევიკთა დელეგატი II ინტერნაციონალის VIII კონგრესზე კოპენჰაგენში (1910). მონაწილეობდა გაზეთების „ზვეზდისა" და „პრავდის" გამოცემაში. 1913-იდან პარტ. მუშაობაში იყო ჩაბმული პეტერბურგში. პ-ის მეშვეობით ხდებოდა მიმოწერა ვ. ი. ლენინსა და პეტერბ. ბოლშევიკებს შორის. 1917 თებ. რევ. შემდეგ განაგებდა „პრავდის" სტამბას. 1918—21 იყო საგამომცემლო და სამეურნეო სამუშაოზე მოსკოვში, 1921-იდან საგარეო ვაჭრობის ორგანიზაციებში ტუაფსეში. პარტიის XV ყრილობის დელეგატი.

*ლიტ.*: Ленин В. И., Полн. собр. соч., 5 изд. (см. Справочный том, ч. 2, с. 465); Сныткин М., Н. Г. Полетаев, М., 1962.

**ᲞᲝᲚᲖᲣᲜᲝᲕᲘ** ივანე ივანეს ძე [1728, ეკატერინბურგი, ახლანდ. სვერდლოვსკი, — 16 (27). V. 1766, ბარნაული], რუსი თბოტექნიკოსი, ორთქლის მანქანის ერთ-ერთი გამომგონებელი, რუსეთში პირველი ორთქლ-ძალური დანადგარის შემქმნელი. 1763 პ-მა დაამუშავა 1,8 *ც. ძ.* (1,3 *კვტ*) სიმძლავრის ორთქლის მანქანის, მსოფლიოში პირველი უნივერს. ორცილინდრიანი ძრავას პროექტი, ხოლო შემდეგ — სადნობი ღუმლების ჰაერსაბერი საბერველის ამძრავად გათვალისწინებული 32 *ც. ძ.* (24 *კვტ*) სიმძლავრის დანადგარის პროექტი. ამ მანქანის სასინჯ ამუშავებამდე 1 კვირით ადრე პ. გარდაიცვალა.

**ᲞᲝᲚᲘ...** (< ბერძ. polys — ბევრი, მრავალრიცხოვანი, ვრცელი), რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი; ნიშნავს ბევრს, მაგ., *პოლიგლოტი*, პოლივიტამინი.

**ᲞᲝᲚᲘᲐᲖᲝᲡᲐᲦᲔᲑᲠᲔᲑᲘ,** აზოსაღებრები, რ-ებიც შეიცავენ ორზე მეტ აზოჯგუფს (—N=N—). პ. განეკუთვნება პირდაპირ საღებრებს; შეფერილობის მდგრადობის უნარით აჭარბებენ დანარჩენ პირდაპირ საღებრებს, სიკაშკაშით კი ჩამორჩებიან. პ-ს ღებულობენ დიაზოტირებითა და აზოშეუღლებით. პ-ს იყენებენ ბამბისა და ცელულოზის ბოჭკოების შესაღებად.

**ᲞᲝᲚᲘᲐᲙᲘᲜᲘ** მირონ ბორისის ძე [31. I (12. II), 1895, ჩერკასი, — 21. V. 1941, მოსკოვი], საბჭ. მევიოლინე და პედაგოგი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1940). 1904—08 სწავლობდა კიევის მუს. დრამ. სკოლაში, 1908—18 — პეტერბ. კონსერვატორიაში (ლ. აუერის სავიოლინო კლასი). კონცერტებს მართავდა 1909-იდან (1918—26 გამოდიოდა დას. ევროპასა და აშშ-ში). პ. ე. წ. პეტერბ. რუს. სავიოლინო სკოლის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელია, მან. რუს. სავიოლინო ხელოვნებას მსოფლიო სახელი მოუხვეჭა. იყო ლენინგრ. (1928-იდან) და მოსკ. (1936-იდან) კონსერვატორიების პროფესორი.

**ᲞᲝᲚᲘᲐᲙᲝᲕᲘ** ივანე ევტიხის ძე [დ. 12 (25). XI. 1914, გომელი], საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე. სკკპ წევრი 1940-იდან, სოციალ. შრომის გმირი (1973). 1949 დაამთავრა სკკპ ცკ-თან არსებული უმაღლესი პარტსკოლა. 1936—38 მსახურობდა საბჭ. არმიაში. 1939—46 კომკავშირულ სამუშაოზე იყო. 1942—43 ბელორ. ალკკ გომელის იატაკქვეშა საოლქო კომიტეტის მდივანი, გომელის I პარტიზანული ბრიგადის კომისარი. 1943—44 ბელორ. ალკკ გომელის საოლქო კომიტეტის მდივანი, პირველი მდივანი. 1944—46 ბელორ. ალკკ მინსკის საოლქო კომიტეტის მდივანი. 1949—53 ბელორ. კპ ვიტებსკის საქალაქო კომიტეტის მეორე, შემდეგ პირველი მდივანი. 1956—57 გომელის საოლქო აღმასკომის თავ-რე. 1957—64 პარტიის გომელის საოლქო კომიტეტის პირველი მდივანი (1963—64 გომელის სასოფლო-საოლქო კომიტეტის პირველი მდივანი). 1964—77 ბელორ. კპ მინსკის საოლქო კომიტეტის პირველი მდივანი. 1977 თებ-იდან ბელორ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რე, 1977 ივნ-იდან სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რის მოადგილე. სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი (1961—66). 1966-იდან სკკპ ცკ-ის წევრი. სსრკ V—XI მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციის ორდენით, 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**ᲞᲝᲚᲘᲐᲙᲝᲕᲘ** ლეონიდ მიხეილის ძე [8 (21). VIII. 1906, პეტერბურგი, — 21. VI. 1965, მოსკოვი], საბჭ. არქიტექტორი. სწავლობდა ლენინგრ. უმაღლეს სამხატვრო-ტექ. ინ-ტში (1923—29) ი. ფომინთან. ასწავლიდა მოსკ. არქიტ. ინ-ტში (1945—65) და მოსკ. უმაღლეს სამხატვრო-სამრეწვ. სასწავლებელში (1958—65). ქ. სევასტოპოლის მთავარი არქიტექტორი (1948—50), ინ-ტ „ჰიდროპროექტის" მთავარი არქიტექტორი (1958—65). ნამუშევრები: მეტროპოლიტენის სადგურები „კურსკაია" (1938), „ოქტიაბრსკაია" (1949; სახელმწ. პრემია, 1950), სასტუმრო „ლენინგრადსკაია" (1949—53) — ყველა მოსკოვში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ᲞᲝᲚᲘᲐᲙᲝᲕᲘ** ნიკოლოზ ხარლამპის ძე [11 (23). IV. 1898, მოსკოვი,—22. X. 1969, იქვე], საბჭ. არქიტექტორი. სწავლობდა მოსკ. უმაღლეს. ტექ. სასწავლებელში (1920 — 28) ლ. ვესნინთან და ვ. სემიონოვთან. ასწავლიდა მოსკ. არქიტ. ინ-ტში (1929—69). მონაწილეობდა მოსკ. (1935) და ორენბურგის (1936—38) გენ. გეგმების შედგენაში. ნამუშევრები: ქ. სოფიის ცენტრის რეკონსტრუქცი-



ი. პოლბინი.



ვ. პოლენოვი. ბილინის მთქმელის ნიკიტა ბოგდანოვის პორტრეტი. 1876. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.



ლ. პოლიაკოვი. მეტროს სადგური „არბატსკაია". მოსკოვი. 1953.

ის პროექტი (1948—50), მოსკ. გენ. გეგმის დეტალური პროექტი (1952—56) და სხვ.

**პოლიაკრილატები,** *აკრილმჟავას* ან *მეტაკრილმჟავას* რთული ეთერების პოლიმერები, ზოგადი ფორმულაა



$$[-CH_2-C(R')(COOR)-]_n,$$

სადაც $R'=H$ ან $CH_3$, R — ალიფატური, კარბოციკლური, ჰეტეროციკლური ან სხვ. რადიკალია. პ. გამჭვირვალე თერმოპლასტ. პოლიმერებია, ორგ. გამხსნელებში კარგად იხსნებიან; ახასიათებთ დაბალი ზეთდა ბენზინმედეგობა; პ-ს ღებულობენ აკრილ- და მეტაკრილმჟავას ეთერების *პოლიმერიზაციით*; იყენებენ უმთავრესად *ორგანული მინის*, აფსკების, ლაქ-საღებავების, წებოებისა და სხვ. წარმოებისათვის.

**პოლიაკრილნიტრილი,** $[CH_2-CH(CN)-]_n$, *აკრილონიტრილის* ხაზოვანი პოლიმერი; თეთრი ფერის ამორფული ნივთიერება; სიმკვრივე 1140—1150 *კგ/მ³*, მედეგია ჩვეულებრივი გამხსნელების, ცხიმების მიმართ. არ იცვლება ატმ. ფაქტორებისა და მზის სხივების ზემოქმედებით. პ-ს ღებულობენ მონომერის რადიკალური პოლიმერიზაციით. იყენებენ ძირითადად მაღალხარისხოვანი *პოლიაკრილნიტრილის ბოჭკოს* მისაღებად.

**პოლიაკრილნიტრილის ბოჭკო,** *პოლიაკრილნიტრილის* ან თანაპოლიმერების (შეიცავს 85%-ზე მეტ *აკრილონიტრილს*) ხსნარებიდან ფორმირებული სინთეზური ბოჭკო; პ. ბ-ს წარმოება მოიცავს შემდეგ ძირითად ტექნოლ. პროცესებს: ბოჭკოს წარმომქმნელი პოლიმერის მიღება, ბოჭკოს ფორმირება სველი ან მშრალი მეთოდით და გამხსნელის (უფრო ხშირად დიმეთილფორმამიდის და დიმეთილაცეტამიდის) რეგენერაცია. თავისი მექან. თვისებებით პ. ბ. ძალიან ემსგავსება მატყლს. იგი მედეგია საშ. კონცენტრაციის ძლიერი მჟავებისა და ტუტეების ზემოქმედების მიმართ. პ. ბ-ს უმთავრესად აწარმოებენ შტაპელური ბოჭკოს სახით. მისგან ამზადებენ ტრიკოტაჟს, ხალიჩებს, საკაბე და საკოსტუმე ქსოვილებს, იყენებენ აგრეთვე თეთრეულის (ბამბისა და ვისკოზის ბოჭკოსთან შერეულს), ბრეზენტის, შესაფუთი და საფილტრავი ქსოვილების დასამზადებლად და ა. შ. პ. ბ-ს სავაჭრო სახელწოდებებია: ნიტრონი (სსრკ), ორლონი, აკრილანი (აშშ), კაშმილონი (იაპონია), დრალონი (გფრ) და სხვ.

პ ო ლ ი გ ნ ო ტ ე კიოველი. „ეოსი ეტლით". წითელფიგურიანი ამფორის მოხატულობა. ძვ. წ. V ს. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.

**პოლიამიდები,** *პოლიმერები*, რ-ებიც მაკრომოლეკულის ძირითად ჯაჭვში ალიფატურ ან არომატულ რადიკალებთან დაკავშირებულ —CO—NH— ამიდურ ჯგუფებს შეიცავენ. პ-ის უმრავლესობა თეთრი ფერის, რქისებრი მყარი ნივთიერებებია. ზოგიერთი პ. ბლანტი სითხეა. ალიფატური პ-ის $t_{დნ}$ 150—260°C-ია, არომატულებისა — დაახლ. 400°C და უფრო მეტი. პ. მსუბუქი თერმოპლასტ. პოლიმერებია, ახასიათებთ მაღალი მექან. სიმტკიცე, სიმაგრე, ელასტიკურობა, ცვეთამედეგობა, სითბომედეგობა, ქიმ. მედეგობა და სხვ., იხსნებიან მხოლოდ ძლიერ პოლარულ გამხსნელებში (მაგ., კონცენტრირებულ გოგირდმჟავაში). პ-ის მიღების ძირითადი სამრეწვ. მეთოდია *პოლიმერიზაცია* ციკლის (უმთავრესად *ლაქტამების*) გახსნით, ω-ამინოკარბომჟავების ან მათი ეთერების *პოლიკონდენსაცია* და სხვ. აგრეთვე დიკარბომჟავების (მათი ეთერების ან ჰალოგენანჰიდრიდების) პოლიკონდენსაციით დიამინებთან. პ-ს ფართოდ იყენებენ მრეწველობაში, სინთეზური ბოჭკოს (იხ. *პოლიამიდური ბოჭკო*), აფსკების, *პლასტიკური მასების* და სხვ. წარმოებაში.

**პოლიამიდური ბოჭკო,** *პოლიამიდების* ხსნარებისაგან ან ნადნობებისაგან ფორმირებული სინთეზური ბოჭკო. პ. ბ-ს წარმოებისათვის ჩვეულებრივ იყენებენ ხაზოვან ალიფატურ პოლიამიდებს. პ. ბ-ს მიღების ტექნოლ. პროცესი მოიცავს 3 ძირითად ეტაპს: პოლიმერის სინთეზს, ბოჭკოს ფორმირებასა და მის საფეიქრო დამუშავებას. პ. ბ. ხასიათდება გაჭიმვაზე დიდი სიმტკიცით, მაღალი მედეგობით ცვეთისა და დარტყმითი დატვირთვის მიმართ; მდგრადია მრავალი ქიმ. რეაგენტის მოქმედებისა და ბიოქიმ. ზემოქმედების მიმართ; იღებება სხვადასხვა კლასის საღებრებით. პ. ბ. იხსნება კონცენტრირებულ მინერალურ მჟავებში, ფენოლში, კრეზოლში, ტრიქლორეთანში, ქლოროფორმსა და ა. შ. პ. ბ. არამდგრადია თერმოჟანგვითი პროცესების, სინათლისა და განსაკუთრებით ულტრაიისფერი სხივების ზემოქმედების მიმართ. პ. ბ-ს იყენებენ ფართო მოხმარების ნაწარმის დასამზადებლად, სასალტე კორდის, საფილტრავი ქსოვილების, თევზსაჭერი ბადეების, ბაგირებისა და სხვ. დასამზადებლად. უშვებენ უწყვეტი ძაფების ან შტაპელური ბოჭკოს სახით. პოლიკაპროლაქტამისაგან მიღებული ბოჭკოს სავაჭრო სახელწოდებებია: კაპრონი (სსრკ), ნაილონ-6 (აშშ), პერლონი (გფრ), დედერონი (გდრ), ამილანი (იაპონია).

**პოლიამიდური წებო,** *პოლიამიდების* საფუძველზე დამზადებული სინთეზური წებო. წებოდ იყენებენ როგორც თვით პოლიამიდებს (სხვადასხვა სიბლანტის თხევადი ფისები ან მყარი მასალა—ფხვნილები, ღეროები, აფსკები, ქსოვილები), ისე მათ ხსნარებს ან ემულსიებს ორგ. გამხსნელებში ან წყალში. პ. წ. შეიძლება იყოს თერმოპლასტ. ან თერმორეაქტიული. წებოვანი ნაერთების მექან. და თბოფიზ. თვისებების გასადიდებლად პ. წ-ს უმატებენ ფენოლფორმალდეჰიდურ, ეპოქსიდურ, კუმარონინდენურ ფისებს, პოლიაცეტალებს, კაუჩუკებსა და სხვა პოლიმერებს, აგრეთვე პლასტიფიკატორებსა და შემვსებებს. პ. წ-ს აქვს *ადჰეზიის* კარგი უნარი ლითონების, პლასტმასების, კერამიკის, მერქნის, ტყავის, ქსოვილებისა და სხვ. მიმართ. პ. წ-ით შეერთებული ადგილები მედეგია მექან. დატვირთვის, სათბობის, ზეთების, ობის სოკოების ზემოქმედების მიმართ. პ. წ-ს იყენებენ მანქანა- და ხელსაწყოთმშენებლობაში, წებონადნობებს კი — პოლიგრაფიაში, ტარის შესაფუთი მასალის დასამზადებლად.

**პოლიანა,** სოფელი თეთრი წყაროს რ-ნში (შეხვეტილის სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ალგეთის ხეობაში. ზ. დ. 1290 *მ*, თეთრი წყაროდან 48 *კმ*. მანგლისის მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. შეხვეტილაში (3 *კმ*).

**პოლიანდრია** (*პოლი...* და ბერძნ. anēr, ნათ. ბრუნვა andros — მამაკაცი, ქმარი), მრავალქმრიანობა, ჯგუფური ქორწინების იშვიათი გამონაშთი, როცა ერთ ქალს რამდენიმე ქმარი ჰყავდა. XIX ს-ში შემორჩენილი იყო ალეუტებსა და ესკიმოსებთან, ხოლო — ტიბეტისა და სამხრ. ინდ. ზოგიერთ ეთნოგრ. ჯგუფში უფრო გვიანაც არის დამოწმებული.

**პოლიანოვი** დიმიტრ (ნამდვ. სახელი და გვარია დიმიტრ ივანოვ პ ო პ ო ვ ი) (4. XII. 1876, კარნობატი, — 25. IX. 1953, სოფია), ბულგარელი პოეტი. დიმიტროვის სახ. პრემიის ლაურეატი (1950). ბულგ. ერთ-ერთი პირველი ს.-დ. ორგანიზაციის წევრი (1892-იდან). საფუძველი ჩაუყარა ბულგ. პროლეტ.-რევ. პოეზიას (ლექსები „ჩამოგდებული კერპები", 1896, „ხე სიკვდილისა", 1905, კრებ. „რკინის ლექსები", 1921 და სხვ.). ავტორია კრებულისა „ზღვის წვეთები" (1907). უმღერის მშრომელი ხალხის გამარჯვებას, ბულგ. და საბჭ. ხალხების მეგობრობას (კრებ. „თეთრი მტრედი", 1951).

**პოლიართრიტი** (*პოლი...* და ბერძნ. arthron — სახსარი), რამდენიმე სახსრის ერთდროული ანთება. შეიძლება განვითარდეს როგორც დამოუკიდებელი დაავადება ან *რევმატიზმის*, *სეფსისის ნიკრისის ქარის* და მრავალი სხვა დაავადების შედეგი იყოს. ახასიათებს სახსრების ტკივილი, შეშუპება და კანის შეწითლება დაავადებული სახსრის მიდამოში, მოძრაობის შეზღუდვა; შესაძლებელია განვითარდეს სახსრის დეფორმაცია.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა. პ-ის გამომწვევი დაავადების მკურნალობა; ფიზიოთერაპიული მეთოდები. იხ. აგრეთვე სტ *ართრიტი*.

**პოლიარილატები,** რთული პოლიეთერები, ზოგადი ფორმულაა $[-OAOOCA'CO-]_n$ (A არის ფენოლის, ხოლო A' — დიკარბომჟავას ნაშთი). ღებულობენ დიკარბომჟავათა დიქლორანჰიდრიდების ორატომიან ფენოლებთან პოლიკონდენსაციით. პრაქტ. მნიშვნელობისაა არომატული დიკარბომჟავათა (იზო- და ტერეფთალმჟავათა) პ. პ-გან ამზადებენ კონსტრუქციულ ნაკეთობებს, აფსკებს, სინთეზურ ქაღალდებს, ელექტროტექ. და რადიოტექ. ნაკეთობებს და სხვ.

**„პოლიარნაია ზვეზდა",** 1. რუსული ლიტერატურული ალმანახი, გამოდიოდა პეტერბურგში 1823—25; გამომცემლები — ა. ბესტუჟევი და კ. რილეევი. ალმანახში იბეჭდებოდა ა. პუშკინის, ა. გრიბოედოვის, ი. კრილოვის, ვ. ჟუკოვსკის, ე. ბარატინსკის, პ. ვიაზემსკის, ვ. კიუხელბეკერის, თ. გლინკას და სხვათა ნაწარმოებები. ალმანახის მიმართულებას განსაზღვრავდა ა. ბესტუჟევის ყოველწლიური კრიტ. მიმოხილვები. 2. ლიტ. და საზ.-პოლიტ. კრებულები. გამოდიდა 1855-იდან ლონდონში, გამომცემლები ა. გერცენი და ნ. ოგარიოვი. 1855—62 გამოვიდა 7 წიგნი, მე-8 — 1868 ჟენევაში. „პ. ზ-ში" პირველად გამოქვეყნდა ნ. და მ. ბესტუჟევების მოგონებები, ა. პუშკინის, ბ. ბელინსკის, პ. ჩაადაევის, მ. ლერმონტოვის ნაწარმოებები, ბიოგრაფიული მასალა და სხვ. „პ. ზ-მ" მნიშვნელოვანი როლი ითამაშა რუს. ლიტ-რისა და საზ. აზრის განვითარებაში.

**პოლიარნი,** ქალაქი რსფსრ მურმანსკის ოლქში. მდებარეობს ბარენცის ზღვის კოლის ყურის სანაპიროზე, მურმანსკიდან 40 *კმ*. თევზის მრეწველობის მომსახურე საწარმოები.

**პოლიბიოსი** (Polybios) (დაახლ. ძვ. წ. 200/201, მეგალოპოლისი, არკადია, — დაახლ. 120, იქვე), ძვ. ბერძენი ისტორიკოსი და პოლიტიკური მოღვაწე. *აქაველთა კავშირის* სტრატეგოსის ძე; თვით აქ. კავშირის ჰიპარქოსი (ცხენოსანი ჯარის მეთაური) მაკედონელთა მეფის პერსევსის ჯარზე რომაელთა გამარჯვების შემდეგ 168 ჰიდნასთან პ. 1000 დიდებულ აქაველთან ერთად რომში გაგზავნეს. პ-მ რომში 16 წელი გაატარა, დაწერა „ისტორია" 40 წიგნად, რ-თაგან სრულად მოაღწია მხოლოდ 5 წიგნმა, სხვები ან დაიკარგა, ან ფრაგმენტებად გადარჩა. ეს არის ცდა მაშინდელი მსოფლიოს ისტორიის წარმოდგენისა. შრომა მოიცავს ძვ. წ. 220—146 წწ. (II—III პუნიკური ომების ეპოქას) ისტ. ფაქტები განხილულია სინქრონულად, თანმიმდევრულად, ოლიმპიადების ქრონოლოგიური ხაზით. პ. თავის „ისტორიას" უწოდებდა „პრაგმატიკულს" (pragma — საქმე), რაც გულისხმობდა უწინარეს ყოვლისა, სამხ. და პოლიტ. მოვლენათა გადმოცემას, მაგრამ, რადგანაც პ. ისტორიას ცხოვრების მასწავლებლად მიიჩნევდა, ისტორიკოსის ამოცანად თვლიდა არა ფაქტების უბრალოდ აღწერას, არამედ მოვლენათა ახსნას მათ მიზეზ-შედეგობრივ კავშირში. პ. ადამიანთა ცხოვრებაში დიდ როლს ანიჭებდა ბედისწერას. საზ.-საისტ. მსჯელობაში გაზვიადებულად წარმოედგინა ცალკეულ პიროვნებათა როლი. პ-ის შრომაში იგრძნობა ა

კარა პანეგირისტული ტენდენციები რომაული იარაღისა და დიპლომატიისადმი.

*თხზ.*: Historiae editionem a Ludovico Dindorfio curatam, retractavit Th. Büttner-Wobst, v. 1—4, Lipsiae, 1889—1905; v. 1—3, Stuttg., 1962 (სტერეოტიპ. გამოც.); Всеобщая история в сорока книгах, пер. Ф. Г. Мищенко, т. 1—3, М., 1890—99.

*ლიტ.*: Бузескул В., Введение в историю Греции, Хар., 1904.

*ლ. სანიკიძე.*

**პოლიბუტადიენი,** *ბუტადიენის* პოლიმერიზაციის პროდუქტი. ბუტადიენის მოლეკულები შეიძლება შეერთდეს ჯაჭვში 1,4-*ცის* (I), 1,4-*ტრანს* (II) და 1,2 (III) მდგომარეობაში; მრეწველობაში (აშშ) აწარმოებენ 1,4-*ტრანს* პ-ს „*ტრანს*-4" სახელწ. იგი იხსნება ბენზოლში, ოთხქლორიან ნახშირბადში; ვულკანიზდება გოგირდით. *ტრანს*-4-ის ვულკანიზატებისათვის დამახასიათებელია მაღალი სიმტკიცე, სიმაგრე და ცვეთამედეგობა, რ-იც აღემატება ნატურალური და ბუტადიენსტიროლის კაუჩუკის ვულკანიზატების ცვეთამედეგობას. *ტრანს*-4 იყენებენ ლანჩის რეზინის, იატაკების საფენებისა და სხვადასხვა ტექ. ნაწარმის დასამზადებლად.




პოლიბუტადიენი

**პოლიგამია** (*პოლი*... და ბერძნ. gamos—ქორწინება), მრავალქორწინება. ხშირად ტერმ. „პ." არაზუსტად იხმარება მრავალცოლიანობის აღსანიშნავად. იხ. *პოლიგინია*.

**პოლიგამია,** 1. ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი — სქესთაშორისი ურთიერთობა გამრავლების პერიოდში, როდესაც ერთი მამალი წყვილდება რამდენიმე დედალთან (*პოლიგინია*) ან ერთი დედალი რამდენიმე მამალთან (პოლიანდრია). პოლიანდრია უფრო იშვიათი მოვლენაა, შეიმჩნევა ზოგიერთ ფრინველში (ტინამუ, სამთითანი, ლივლივი). პოლიგინია დამახასიათებელია მრავალი ძუძუმწოვრისათვის, მაგ., მამალი ყურებიანი სელაპი შეწყვილების პერიოდში აწყობს ე. წ. ჰარამხანას 15—80 დედლისაგან; ჩლიქოსნები (თხები, ცხვრები, ცხენები, ირმები) ქმნიან ფარებს (რემებს, ჯოგებს, კოლტებს), რ-შიც არის დომინანტი მამალი, რამდენიმე დედალი და მამალი. პოლიგინია შეიმჩნევა ზოგიერთ მღრღნელებში, მწერიჭამიებში, ფრინველებსა და მწერებში.

2. მ ც ე ნ ა რ ე ე ბ შ ი — ფარულთესლოვანი მცენარეების ერთ და იმავე სახეობაში ერთდროულად ორსქესიანი და ერთსქესიანი ყვავილების არსებობა. ყვავილები შეიძლება განვითარდეს ერთ ან სხვადასხვა ეგზემპლარზე (სხვადასხვა კომბინაციით). ამგვარი მცენარეებია, მაგ., ურქნიანებიდან —იფანი, ნეკერჩხალი; ბაძახოვნებიდან — წიწიბურა, დვალურა და სხვ.

**პოლიგენიზმი** (*პოლი*... და ბერძნ. genos — გვარი, წარმოშობა), მოძღვრება, რ-იც ადამიანის რასებს განიხილავს როგორც დამოუკიდებელი წარმოშობის სხვადასხვა სახეობას. პ-ის ზოგი მიმდევრის აზრით, თანამედროვე კაცობრიობა წარმოდგენილია არა მარტო რამდენიმე დამოუკიდებელი სახეობით, არამედ რამდენიმე გვარითაც. პ-ის უსაფუძვლობა მტკიცდება თანამედროვე კაცობრიობის რასათა მსგავსებით უმნიშვნელოვანეს ნიშან-თვისებათა კომპლექსის მიხედვით (ხელის, თავის ტვინისა და სხვათა აღნაგობა).

**პოლიგინია** (*პოლი*... და ბერძნ. gynē—ქალი, ცოლი), მრავალცოლიანობა, ქორწინების ერთ-ერთი ისტორიული ფორმა, რ-იც დამახასიათებელი იყო უმთავრესად პატრიარქატისათვის. პ. შემონახული იყო წოდებრივ საზ-ბაში აღმოსავლეთის ზოგ რიგ მუსლ. ხალხებში და გაბატონებული კლასების პრივილეგიას წარმოადგენდა. ზოგჯერ ტერმ. „პ-ის" ნაცვლად იხმარება არაზუსტი ტერმ. *პოლიგამია*.

**პოლიგლაციალიზმი** (*პოლი*... და ლათ. glacies — ყინული), ანთროპოგენურ პერიოდში კონტინენტური გამყინვარების მრავალჯერადობის თეორია. ემყარება დედამიწის ზომიერ განედებში თბილი გამყინვარებათშორისი და ცივი—მყინვარული ეპოქების ჰავის მონაცვლეობას. დადგენილია ერთმანეთზე განლაგებულ შრეებში ნამარხი ფლორისა და ფაუნის შესაბამისი ცვლილებით და ჭრილში მყინვარული ნალექების გამეორებით. პ. უპირისპირდება მ ო ნ ო გ ლ ა ც ი ა ლ ი ზ მ ს, რ-იც გამყინვარების ერთჯერადობას გულისხმობს.

**პოლიგლოტი** (*პოლი*... და ბერძნ. glōtta — ენა), ბევრი ენის მცოდნე.

**პოლიგნოტე** (Polygnōtos) პ ი რ ვ ე ლ ი, ძვ. ბერძენი ლარნაკმწერი. მოღვაწეობდა ათენში ძვ. წ. V ს. III მეოთხედში. მაღალი კლასიკის წითელფიგურიანი ლარნაკწერის უდიდესი წარმომადგენელი. მისი ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია კომპოზიციის უბრალოება და მონუმენტურობა. ხელმოწერილი ნამუშევრები: 2 სტამნოსი (ხელოვნ. და ისტ. სამეფო მუზეუმი, ბრიუსელი და ბრიტ. მუზეუმი), ამფორა (ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი) და პელიკა (არქეოლ. ეროვნ. მუზეუმი, სირაკუზა).

**პოლიგონი** (ბერძნ. polygōnos — მრავალკუთხა), ხმელეთის ან ზღვის მონაკვეთი, რ-იც განკუთვნილია სხვადასხვა სახეობის იარაღის, საბრძოლო საშუალებებისა და ტექნიკის გამოცდის, აგრეთვე ჯარების საბრძოლო მომზადებისათვის. პ. შეიძლება იყოს მუდმივი და დროებითი; დანიშნულების მიხედვით — სამეცნ.-კვლ., გამოსაცდელი (სარაკეტო, სატორპედო, საარტ., სატანკო, საავიაციო და სხვ.), საქარხნო (დამზადებული იარაღის შემოწმება, გამოცდა) და სასწავლო.

**პოლიგონომეტრია** (ბერძნ. polygōnos — მრავალკუთხა და ...*მეტრია*), გეოდეზიური პუნქტების მდებარეობის განსაზღვრის ერთ-ერთი მეთოდი, რ-იც ემყარება ადგილზე აგებული ტეხილი ხაზის (პოლიგონომეტრიული სვლის, ნახ. 1) ან $a$ და $b$ საკვანძო წერტილებით დაკავშირებულ ტეხილ ხაზთა სისტემის (პოლიგონომეტრიული ქსლის, ნახ. 2) ყველა კუთხისა და გვერდის განაზომთა გამონათვლებს. ნახ. 1-ზე ნაჩვენები სვლა ეყრდნობა $A$ და $B$ მაღალი სიზუსტის პუნქტებს და მიმხრობილია $AM$ და $BN$ გამოსავალ (ხისტ) მიმართულებებზე; $\beta_1$ და $\beta_6$ არის მიმხრობის კუთხეები, ხოლო $\beta_2$, $\beta_3$, $\beta_4$, $\beta_5$ — სვლის კუთხეები; $S_1$, $S_2$, $S_3$, $S_4$, $S_5$—სვლის გვერდები. ნახ. 2-ზე ნაჩვენებია სვლების სისტემა, რ-იც ეყრდნობა $A$, $B$, $C$, $D$ პუნქტებს და მიმხრობილ $AM$, $BN$, $CO$, $DP$ მიმართულებებს. $a$ და $b$ საკვანძო წერტილებია. ისევე, როგორც *ტრიანგულაცია*, პ. იყოფა ოთხ კლასად, რ-თა შედგენის სიზუსტე უნდა იყოს ტრიანგულაციის შესაბამისი კლასების სიზუსტის ტოლი. ეს მოთხოვნა ხორციელდება თანამედროვე ზუსტი მანძილსაზომებისა და კუთხესაზომი ინსტრუმენტების გამოყენებით. პოლიგონომეტრიული სვლა წარმოადგენს საყრდენს სააგეგმვო თეოდოლიტური სვლისა, რ-შიც შედარებით ნაკლები სიზუსტის ინსტრუმენტებით იზომება კუთხეები და გვერდები.

*ნ. თევზაძე.*

პოლიგონომეტრია




ნახ. 1. პოლიგონომეტრიული სვლა.




ნახ. 2. პოლიგონომეტრიული ქსელი.

**პოლიგრაფი** (*პოლი*... და ბერძნ. graphō — ვწერ), მრავალარხიანი ოსცილოგრაფი, რ-ის საშუალებითაც შესაძლებელია ერთდროულად ორგანიზმის რამდენიმე ფიზიოლოგიური ფუნქციის (მაგ., სუნთქვა, სისხლის წნევა, ტვინისა და კუნთების ბიოდენები, მოძრაობითი რეაქციები და სხვ.) რეგისტრაცია. ბიოელექტრული და არაბიოელექტრული პროცესების რეგისტრაციისათვის უმთავრესად იყენებენ უნივერს. პ-ებს. პ-ის მეშვეობით ტარდება ორგანიზმის ფუნქციების კომპლ. კვლევა. გარდა ამისა, პ. გამოიყენება დიაგნოსტიკისათვის კლინიკურ პრაქტიკაში.

*გ. მაჭავარიანი.*

**პოლიგრაფია** (*პოლი*... და ...*გრაფია*), ტექნიკის დარგი, ტექნიკურ საშუალებათა ერთობლიობა, რ-ის დანიშნულებაა სატექსტე მასალისა და გრაფიკული გამოსახულებების მრავალჯერადი რეპროდუქცირება. 1440 ი. გუტენბერგმა გამოიგონა წიგნის ბეჭდვა. უკვე XVI ს-ში პ-მ მიიღო განვითარებული მანუფ. ხასიათი. XIX ს-ში საბეჭდი მანქანის გამოგონებამ პ-ში მოახდინა სამრეწვ. რევოლუცია, რ-იც აღინიშნა პოლიგრ. მანქანათმშენებლობის შექმნით. XX ს. შუა წლებში სამეცნ.-ტექ. რევ. პროცესში დაიწყო ყველა სახის ბეჭდვისათვის საბეჭდი ფორმების დამზადების ელექტრონულ ხერხებზე გადასვლა, დიდიჩქარულ მანქანებზე გრაგნილი ოფსეტური ბეჭდვის ფართო გამოყენება, გამოსაყვან სამქროებში ავტომ. ნაკადური ხაზების შექმნა, მთელი წარმოების კომპლ. მექანიზაცია და ავტომატიზაცია, საგაზეთე ზოლების გადასაცემად ფოტოტელეგრაფიული ტექ. გამოყენება. პ-ის ტექნოლ. მოიცავს საწარმოო პროცესების 3 ძირითად ჯგუფს: საფორმოს, საბეჭდსა (საკუთრივ პოლიგრაფიულს) და გამოსაყვანს. ს ა ფ ო რ მ ო პ რ ო ც ე ს ე ბ ი ს დანიშნულებაა საბეჭდი ფორმის დამზადება.

ს ა ბ ე ჭ დ ი პ რ ო ც ე ს ე ბ ი ს ამოცანაა ორიგინალის ამსახველი მრავალჯერადი საბეჭდი ანაბეჭდების მიღება. გ ა მ ო ს ა ყ ვ ა ნ ი პ რ ო ც ე ს ე ბ ი ნაბეჭდი პროდუქციის დამზადების დასკვნითი ოპერაციებია. მათი ხასიათი დამოკიდებულია ნაბეჭდი პროდუქციის სახეობაზე. ყველაზე შრომატევადია ასაკინძ ყდაში ჩასმის პროცესები, რ-ებსაც იყენებენ წიგნებისა და ჟურნალების დამზადების დროს.

წარმოების ხასიათის მიხედვით პოლიგრ. მრეწვ. საწარმოებია სტამბა, ფერადი და ოფსეტური ბეჭდვის ფ-კები და ა. შ. სხვადასხვა სახეობის ნაბეჭდი პროდუქციის გამომშვებ უნივერს. საწარმოებთან ერთად არსებობს სპეციალიზებული საწარმოებიც: საგაზეთო, საგაზეთო-საჟურნალო, საწიგნე, საბლანკო და ა. შ.

რევოლუციამდელ რუსეთში 2668 პოლიგრ. საწარმო იყო (1913). მათი უმეტესობა წვრილი კუსტარული სტამბა იყო. თითო სტამბას საშუალოდ 3 საბეჭდი მანქანა ჰქონდა, ყოველ 6 სტამბას კი — 1 საამწყობო მანქანა.

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ გაზეთების, ბროშურების, წიგნების ბეჭდვის მთელი მატერ.-ტექ. საშუალებანი მშრომელებს გადაეცათ. რესპუბლიკებში საფუძველი ჩაეყარა პოლიგრ. საწარმოთა შექმნას, მაგ., 1922 შუა აზიაში აშენდა საბჭ. პ-ის პირმშო — ტაშკენტის № 1 სტამბა. 1926—27 მოსკოვში ჩამოყალიბდა პირველი პოლიგრ. კომბინატი—გაზეთ „იზვესტიის" სტამბა.

ომამდელ ხუთწლედებში (1929—40) აშენდა მსხვილი პოლიგრ. საწარმოები, ამასთან უდიდესი ყურადღება ეთმობოდა გაზეთების ბეჭდვის ტექ. ბაზის განმტკიცებას. მწყობრში ჩადგა მოსკ. უმსხვილესი საგაზეთო სტამბები („პრავდა", „რაბოჩაია მოსკვა", „ზა ინდუსტრიალიზაციუ"). რესპ. და საოლქო ცენტრებში (კიევი, მინსკი, ალმა-ათა, ბაქო, ტაშკენტი, ყაზანი, ხარკოვი, სვერდლოვსკი და ა. შ.) ამუშავდა მრავალი საგაზეთო სტამბა. 30-იანი წწ. დამდეგს სამამულო პოლიგრ. მანქანათმშ. შექმნამ ხელი შეუწყო ახ. საწარმოებში პოლიგრ. ტექ. დანერგვას. აშენდა წიგნებისა და ჟურნალების გამოსაშვები ახ. სტამბები კიევში, ხარკოვში და ა. შ.

დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45), დაახლ. 3 ათ. პოლიგრ. საწარმო დაინგრა. ომის შემდგომ წლებში (1946—50) დამთავრდა პოლიგრ. მრეწვ. აღდგენა და დაიწყო რეკონსტრუქცია.

50-იანი წლებიდან იწყება საბჭ. პ-ის განვითარების ახ. ეტაპი. აშენდა მსხვილი სპეციალიზებული პოლიგრ. კომბინატები: კალინინის სახ. ფერადი ბეჭდვის, იაროს-

ლავლის პოლიგრ. კომბინატები, სარატოვის კომბინატი სასკოლო სახელმძღვანელოებისათვის, გაზეთ „პრავდის“ სტამბის ახ. კომპლექსი და ა. შ. 1960—70 ამუშავდა 400-ზე მეტი ახ. საწარმო, ათასზე მეტი გაფართოვდა და შეკეთდა.

რევოლუციამდელ საქართველოში პოლიგრ. მრეწვ. სუსტად იყო განვითარებული. წარმოება ძირითადად პატარ-პატარა სტამბებისაგან შედგებოდა.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების პირველსავე წლებში დიდი ყურადღება დაეთმო პოლიგრ. მრეწვ. კონცენტრაცია-სპეციალიზაციას, რამაც უზრუნველყო პოლიგრ. მრეწვ. განვითარება-განმტკიცება. დაიწყო ახ. საწარმოთა მშენებლობა და ძველის რეკონსტრუქცია. თბილისში შეიქმნა მსხვილი საგაზეთო-საჟურნალო სტამბა — საქ. კპ ცკ გამომცემლობა, სადაც იბეჭდებოდა რესპ. ცენტრ. გაზეთები და ჟურნალები. მწყობრში ჩადგა წიგნის ფ-კა, ბეჭდვითი სიტყვის კომბინატი. ახ. სტამბები აშენდა ქუთაისში, ცხინვალსა და გურჯაანში, აგრეთვე რესპ. სხვა ქ-ებში.

პოლიგრ. საწარმოები ძირითადად უშვებენ წიგნებს, გაზეთებს, ჟურნალებს, ბლანკებსა და ეტიკეტებს. წიგნები შეადგენს გამოშვებული ნაბეჭდი პროდუქციის 37,4%, გაზეთები — 23,7%.

საქართვ. პოლიგრ. ბაზა აღჭურვილია 2 ათ. ერთეულზე მეტი თანამედროვე ტექნოლ. მოწყობილობით; რესპ. სტამბებში დადგმულია უახლესი ტიპის სტრიქონჩამომსხმელი მანქანები — ლინოტიპები. 1975 ამუშავდა თბილ. წიგნის ფ-კა, წიგნების ბეჭდვა მიმდინარეობს თანამედროვე ტიპის როტაციულ და ბრტყელად საბეჭდ მანქანებზე.

საქართვ. პოლიგრაფიაში დიდად განვითარდა ოფსეტური წესით ბეჭდვა. ოფსეტური წესით დაიბეჭდა ქართ. საბჭ. ენციკლოპედიაც, რ-მაც „წიგნის ხელოვნების“ საკავშ. კონკურსზე I ხარისხის დიპლომი მიიღო.

სოციალ. ქვეყნებში პ. უმთავრესად სპეციალიზებულ საწარმოთა შექმნის გზით ვითარდება. ბულგარეთში (სოფია) დ. ბლაგოევის სახ. უმსხვილესი პოლიგრ. კომბინატი მხატვრულ ლიტ-რას გამოსცემს. უნგრეთში სამეცნ. წიგნები უმთავრესად აკად. სტამბაში იბეჭდება. მაღალხარისხიანი ილუსტრირებული გამოცემები იბეჭდება ბუდაპეშტში კოშუტის სახ. ოფსეტური ბეჭდვის სტამბაში („ატენეუმში“). გდრ-ში ტექნიკურად რთულ წიგნებს მაღალ დონეზე გამოსცემს მ. ანდერსენ-ნექსეს (ლაიფციგი) სახ. სტამბა. რუმინეთში ომის შემდგომ წლებში აშენდა უმსხვილესი პოლიგრ. კომბინატი „სკინტეია“; პოლონეთში (ვარშავაში) — ყველაზე მსხვილი უნივერს. სტამბა „დომ სლოვა პოლკიეგო“; ვარშავაში ოქტ. რევ. სახ. სტამბა გამოსცემს ტექ. ლიტ-რას, ლოძის სტამბა კი — მაღალი ბეჭდვის მცირეფორმატიან გამოცემებს. სოციალ. ქვეყნებში უმთავრესად ოფსეტური ბეჭდვა ვითარდება. ფართოდ ინერგება ფოტოანაწყობი, ყალიბდება ფოტოანაწყობის ცენტრები (გდრ, ჩეხოსლ. სრ).

კაპიტალ. ქვეყნებში პოლიგრ. საწარმოები მჭიდრო კავშირშია საგამომცემლო კორპორაციებთან. პოლიგრ. საწარმოებში დასაქმებულ (დაახლ. 3 მლნ. კაცი) მუშაკთა 60% თავმოყრილია აშშ-ში, იაპონიაში, გფრ-სა და დიდ ბრიტანეთში. კაპიტალ. ქვეყნების პოლიგრ. მრეწველობაში წამყვანი ადგილი უჭირავს აშშ-ს, სადაც საგამომცემლო საქმიანობასა და სასტამბო სამუშაოებს ასრულებს 38 ათ. საწარმო. განვითარებული პოლიგრ. მრეწველობა აქვს აგრეთვე საფრანგეთს, იტალიას, კანადას, შვეციასა და შვეიცარიას.

*ლიტ.*: Виноградов Г. А., Полиграфическое производство, М., 1973.

**პოლიგრაფიული ინსტიტუტები,** უმაღლესი სასწავლებლები, რ-ებიც ამზადებენ პოლიგრაფიული მანქანათმშენებლობისა და წარმოების ინჟინრებს, მასობრივი ლიტ-რისა და ინფორმაციის რედაქტორებს, ბეჭდვითი პროდუქციის გამფორმებელ მხატვარ-გრაფიკოსებს, წიგნის ვაჭრობის ორგანიზატორებსა და წიგნმცოდნეებს, პოლიგრაფიული მრეწველობის ინჟინერ-ეკონომისტებს.

1982 სსრკ-ში 2 პ. ი. იყო: მოსკ. პ. ი., (ფილიალი ლენინგრადში) და უკრ. პ. ი. ივანე ფიოდოროვის სახელობისა. 1945-იდან ლვოვშია, ფილიალი—კიევში სწავლების ვადა 4—6 წელია (სპეციალობის მიხედვით). ინ-ტებს აქვს მოსამზადებელი განყ-ბები, ასპირანტურა.

**პოლიგრაფიული მრეწველობა,** მრეწველობის დარგი, რ-იც ამზადებს ყოველგვარი სახეობის ბეჭდვით პროდუქციას. იხ. *პოლიგრაფია*.

**პოლიე** (<სერბ.-ხორვ. polje — ველი, მინდორი), კარსტული მხარისათვის დამახასიათებელი დახშული ქვაბული. აქვს ციცაბო კედლები და თითქმის სწორი ფსკერი, სადაც მიედინება მდინარე, ნაკადული ან პერიოდული ნაკადები, რ-ებიც *პონორებში* იკარგება. ზოგიერთი პ-ს ძირი ტბას უკავია ან წყლით იტბორება. ფართ. 1-იდან 200—400 $კმ^2$-მდეა. კლასიკური პ-ები გვხვდება ბალკ. ნ.-კ-ზე, საქართველოშია, მაგ., წებელდის პ. (აფხ. ასსრ).

**პოლიედრი** (*პოლი*... და ბერძ. hedra — ფუძე, წახნაგი), 1. იგივეა, რაც მრავალწახნაგა; 2. გეომეტრიული ფიგურა, რ-იც წარმოადგენს *n*-განზომილებიან სივრცეში ნებისმიერად განლაგებულ და ნებისმიერი განზომილების მქონე ამოზნექილ მრავალწახნაგთა სასრულ გაერთიანებას.

**პოლიევქტოვი** მიხეილ ალექსანდრეს ძე (24. III. 1872, პეტერბურგი, — 21. XII. 1942, თბილისი), საბჭ. ისტორიკოსი. 1894 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. სამეცნ. და პედ. მოღვაწეობისათვის დატოვეს პეტერბ. უნ-ტის რუს. ისტ. კათედრაზე. შემდგომ მიავლინეს საზღვარგარეთ არქივებში სამუშაოდ. 1902 გახდა პრივატ-დოცენტი. 1908 ნაშრომისათვის „რუსეთის პოლიტიკა ბალტიის საკითხში ნიშტატდის ზავის შემდეგ (1721—25)“ მიენიჭა მაგისტრის ხარისხი. კითხულობდა რუს. ისტ. კურსს პეტერბურგში ქალთა უმაღლეს კურსებზე, გენ. შტაბის აკადემიაში, საზღვაო აკადემიაში. 1917 აირჩიეს პეტერბ. უნ-ტის პროფესორად. 1920-იდან ცხოვრობდა თბილისში. თანამშრომლობდა თსუ-ში, მუშაობდა რუს.-საქართვ. ურთიერთობათა ისტ. პრობლემებზე. გამოქვეყნებული აქვს XVII ს. I ნახ. რუს.-საქართვ. ურთიერთობის ისტ. ამსახველი ძირითადი დოკუმენტური მასალა (Материалы по истории грузино-русских взаимоотношений 1615—1640 гг., Тб., 1937; Посольство князя Мышецкого и дьяка Ключарева в Кахетию в 1640—1643 гг., Тфл., 1928). მნიშვნელოვანია მისი საცნობარო-საინფორმაციო ხასიათის 2 წიგნი XIII—XIX სს. კავკასიაში ევროპელი მოგზაურების შესახებ (Европейские путешественники XIII—XVIII вв. по Кавказу, Тфл., 1935; Европейские путешественники по Кавказу 1800—1830 гг., Тб., 1946).

*ლიტ.*: პაიჭაძე გ., მ. ა. პოლიევქტოვი, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1972, № 2.

*გ. პაიჭაძე.*

**პოლიეთერები,** მაკრომოლეკულის ძირითად ჯაჭვში რთული (რთული პ.) ან მარტივი (მარტივი პ.) ეთერების ფუნქციური ჯგუფების შემცველი პოლიმერები. პ. შეიძლება იყოს ნაჯერი და უჯერი. მარტივ პ-ს $HO-[-R-O-]_n-H$ (R—ნახშირწყალბადის რადიკალი) ღებულობენ ციკლური ჟანგების *პოლიმერიზაციით* ან გლიკოლების *პოლიკონდენსაციით*. ხაზოვანი სტრუქტურის რთულ პ-ს $H-[-OAO-CO-A'-CO-]_n-OH$ (A—ნახშირწყალბადის რადიკალი, A'— ორგ. ან არაორგ. მჟავას ნაშთი) ღებულობენ გლიკოლების პოლიკონდენსაციით ორფუძიან მჟავებთან (ან მათ ანჰიდრიდებთან) ან-*ოქსიმჟავების* პოლიკონდენსაციით. მრავალატომიანი სპირტების გამოყენებისას ღებულობენ განტოტვილ (მაგ., *ალკიდური ფისები*) ან შეკერილ პ-ს. პ-ის თვისებები სხვადასხვანაირია და დამოკიდებულია ქიმ. შედგენილობაზე, სტრუქტურაზე, მოლეკულურ მასაზე და ფუნქციური ჯგუფების არსებობაზე. რთული პ. ჰიდროლიზდება მჟავებისა და ტუტეების მოქმედებით, ხოლო მარტივი პ. მედეგია ჰიდროლიზის მიმართ. მცირე მოლეკულური მასის უჯერ პ-ს (ოლიგოეთერები) იყენებენ წებოებისა და ლაქსაღებავი მასალის კომპონენტებად, გამჟღენთად და ა. შ., მაღალი მოლეკულური მასის პ-ს კი — პლასტმასების (მაგ., *პოლიკარბონატები*), აფსკებისა და *პოლიეთერული ბოჭკოების* წარმოებისას.

**პოლიეთერული ბოჭკო,** პოლიეთილენტერეფთალატის ნადნობიდან ფორმირებული სინთეზური ბოჭკო. პ. ბ. უფრო თერმომედეგია, ვიდრე ნატურალური და ქიმ. ბოჭკოების უმეტესობა, 180°C-სას 50%-ით ინარჩუნებს სიმტკიცეს, იხსნება ფენოლებში, ნაწილობრივ (დაშლით) — გოგირდმჟავასა და აზოტმჟავაში; მედეგია აცეტონის, ოთხქლორიანი ნახშირბადის, დიქლოროეთანის, მიკროორგანიზმების, ჩრჩილისა და სხვ. მიმართ. პ. ბ-ს ტექ. ძაფს იყენებენ ღვედების, თოკების, ტრანსპორტიორის ლენტის, ბაგირების, იალქნებისა და სხვ. დასამზადებლად. პ. ბ-ს საფეიქრო ძაფისაგან კი ამზადებენ ტრიკოტაჟს, კრეპის ტიპის ქსოვილებს და სხვ. შერეული ან სუფთა სახით იყენებენ ხელოვნური ბეწვისა და ნოხების წარმოებაში; პ. ბ-გან დამზადებული ქეჩა უფრო გამძლეა, ვიდრე მატყლის ქეჩა. პ. ბ-ის სავაჭრო სახელწოდებებია: ლავსანი (სსრკ), ტერილენი (დიდი ბრიტანეთი), დაკრონი (აშშ), ტეტერონი (იაპონია), ელანა (პსრ) და სხვ.

**პოლიეთერული ლაქი,** უჯერი ოლიგოეთერების, უმთავრესად პოლიმალეინატების საფუძველზე დამზადებული ლაქი მრავალი სხვა ლაქისაგან განსხვავებით პ.ლ. შეიცავს რეაქციისუნარიან გამხსნელებს (მაგ., *სტიროლს*), რ-ებიც პ. ლ-ის ზედაპირზე დატანისას განიცდიან თანაპოლიმერიზაციას ოლიგოეთერებთან. ამ პროცესის შედეგად ფორმირდება 300—400 *მკმ* სისქის უხსნარი აფსკი. პ. ლ-ის შედგენილობაში შედის ინჰიბიტორები, შემასქელებლები, ინერტული გამხსნელები და დანამატებიც. პ. ლ-ის ზედაპირზე დატანება ხდება ჩვეულებრივ პნევმატიკური გაფრქვევით ან ლაქჩამომსხმელი მანქანებით. პ. ლ-ის აფსკი მდგრადია −40÷60°C ტემპ-რულ ინტერვალში იგი დაბალმედეგია ატმ. ზემოქმედებების მიმართ. პ. ლ-ს, აგრეთვე მის საფუძველზე პიგმენტირებულ მასალას (პოლიეთერის მინანქარს) იყენებენ უმთავრესად ხის ნაწარმის: ავეჯის, მუს. ინსტრუმენტების, ტელევიზორების, რადიომიმღებებისა და სხვ. მოსაპირკეთებლად.

*ლიტ.*: Энциклопедия полимеров, т. 3, М., 1977.

**პოლიეთერული ფისები,** უჯერი ოლიგომერები (ოლიგოეთერები), მაგ., პოლიმალეინატები, ოლიგოეთერაკრილატები და სხვ. ოლიგოეთერებს ღებულობენ *პოლიკონდენსაციით* ნადნობში ან ინერტულ გამხსნელში. ოლიგოეთერების ხსნარები უმეტესად სითხეებია; გამყარებისას სამგანზომილებიან პოლიმერებად გარდაიქმნებიან. პ. ფ-ის დამახასიათებელია მაღალი მედეგობა, კარგი ადჰეზია მინის, ბოჭკოს, ქაღალდისა და ლითონების მიმართ. პ. ფ-ის დიდი ნაწილი გამოიყენე



სტ. პიერო დელა ფრანჩესკა. „ნათლისღება“. 1450–55. ეროვნული გალერეა. ლონდონი.

პინაპლასტიკების შემკვრელად, აგრეთვე ლაქ-საღებავების წარმოებაში, როგორც პოლიმერული კომპაუნდები რადიო- და ელექტროტექნ. მოწყობილობათა დეტალებზე მოსასხმელად, საგალანტერეო ნაწარმთა მიღებისას, საგოზავებისა და წებოების დასამზადებლად.

*ლიტ.:* Справочник по пластическим массам, под ред. М. И. Гарбара [и др.], т. 2, М., 1969, с. 7.

**პოლიეთერული წებო**, ნაჯერი ან უჯერი რთული *პოლიეთერების* საფუძველზე დამზადებული სინთეზური წებო. პ. წ-ს შედგენილობაში შედის გამხსნელი, გამყარების ინიციატორები ან ამ პროცესის კატალიზატორები, შემვსებები. კომპოზიციების წებოვნების გასადიდებლად ხმარობენ სხვადასხვა პოლიმერს ან იყენებენ მონომერებს, რ-ებიც პოლიეთერებთან წარმოქმნიან თანაპოლიმერებს. პ. წ-ს კომპონენტებს ერთმანეთს ურევენ უშუალოდ გამოყენების წინ. დასაწებებელ ზედაპირზე პ. წ-ს წაუსვამენ ფუნჯის, ლილვაკის საშუალებით ან შეაფრქვევენ. დაწებების რეჟიმი (ტემპ-რა, წნევა, დრო) დამოკიდებულია შესაწებებელი მასალის ბუნებასა და პ. წ-ს შედგენილობაზე. წებოვანი შეერთება მედეგია წყლის, ბენზინის, ობის, სუსტი მჟავებისა და მარილთა ხსნარების მოქმედების მიმართ. პ. წ-ს ფართოდ იყენებენ ოპტ. ნაკეთობათა ნაწარმის, ავეჯისა და სხვ. წარმოებაში, მშენებლობაში.

*ლიტ.:* Энциклопедия полимеров, т. 3, М., 1977.

**პოლიეთილენი**, $[-CH_2-CH_2-]_n$, თეთრი ფერის თერმოპლასტიკური პოლიმერი. მრეწველობაში ღებულობენ ეთილენის *პოლიმერიზაციით* მაღალი წნევისას (დაბალი სიმკვრივის პ.) და დაბალი ან საშ. წნევის დროს (მაღალი სიმკვრივის პ.). პ-ის სტრუქტურა და თვისებები განისაზღვრება მისი მიღების ხერხით. სიმკვრივის გაზრდასთან ერთად იზრდება მისი სიმაგრე, დრეკადობის მოდული, დნადობის ზღვარი, ქიმ. მედეგობა, ელასტიკურობასთან ერთად ახასიათებს მაღალი სიმტკიცე გაჭიმვისას; აქვს კარგი ელექტროსაიზოლაციო თვისებები, მედეგია ტუტეების, ორგ. მჟავების, კონცენტრირებული მარილ- და ფთორწყალბადმჟავების მოქმედების მიმართ. პ-ს შლის აზოტმჟავა, ქლორი და ფთორი. პ-გან ამზადებენ აფსკებს, მილებს, დაპრესილებულ ნაწარმს, მავთულისა და კაბელის იზოლაციას, სანიტ.-ტექნ. ნაწარმს, ბოჭკოებსა და სხვ. ყველაზე ფართოდ გავრცელდა დაბალი სიმკვრივის პ. დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს აგრეთვე პ-ის ქლორირებისა და ქლორსულფირების პროდუქტებს. პ. ერთ-ერთი ყველაზე იაფი პოლიმერია, მის პოლიმერიზაციულ პლასტიკებს პირველი ადგილი უკავია მსოფლიო წარმოებაში.

**პოლიელექტროლიტები**, პოლიმერული *ელექტროლიტები*, ე. ი. ხსნარებში იონებად დისოციაციის უნარის მქონე პოლიმერები. პ. იყოფა პოლიმერულ მჟავებად, პოლიმერულ ფუძეებად და პოლიამფოლიტებად. პ-ს ეკუთვნის მნიშვნელოვანი *ბიოპოლიმერები* — *ცილები* და *ნუკლეინის მჟავები*. მრეწველობასა და ლაბორ. პრაქტიკაში დიდი მნიშვნელობა აქვს შეკერილ პ-ს, რ-თაც ამზადებენ ადვილად დისოცირებელი ჯგუფების (მაგ., სულფოჯგუფი, ამინოჯგუფი და ა. შ.) შეყვანით სხვადასხვა ბადისებრ სივრცითი პოლიმერებში. შეკერილ პ-იდან ყველაზე მნიშვნელოვანია *იონმიმოცვლითი ფისები*. პოლიმერულ მოლეკულებში მადისოცირებელი ჯგუფები განაპირობებს პ-ის ხსნადობას წყალსა და სხვა პოლარულ სითხეებში, მაგ., სულფირებული ხაზოვანი პოლისტიროლი კარგად იხსნება წყალში, […]ვით პოლისტიროლი კი ერთ-ერთი ყველაზე წყალმედეგი პოლიმერია. სივრცითი აგებულების შეკერილი პ. წყალში არ იხსნება, მხოლოდ ჯირჯვდება.

**პოლიემბრიონია** (*პოლი...* და ბერძ. embryon — ჩანასახი) ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი, რამდენიმე ჩანასახის განვითარება ერთი *ზიგოტიდან*. პ. შედეგია ადრეული ჩანასახის რამდენიმე ნაწილად გაყოფისა, უმეტესად — *დაყოფის* პროცესში *ბლასტომერების* ურთიერთდაცილებისა და თითოეული მათგანის დამოუკიდებელ ორგანიზმად განვითარებისა. პ-ით გაჩენილ ორგანიზმებს ერთი და იგივე *გენომი* აქვთ, რის გამოც ისინი სქესითა და ყველა ნიშნით იდენტური არიან (იხ. *ტყუპები*). ზოგი ცხოველისათვის ბუნებრივი პ. ადაპტიური მნიშვნელობის რეგულარული მოვლენაა (ე. წ. ს პ ე ც ი ფ ი კ უ რ ი პ.), უფრო ხშირად კი შემთხვევითია (ე. წ. ს პ ო რ ა დ უ ლ ი პ.) და აღინიშნება ცხოველთა თითქმის ყველა ჯგუფში. პ-ით შეიძლება გაჩნდეს 2-იდან რამდენიმე ასეულამდე ორგანიზმი. სპორადული პ. აღინიშნება ადამიანსაც, რაც „ერთკვერცხიანი ტყუპების" გაჩენის სახელითაა ცნობილი. ჩანასახების არასრული განცალკევებისას ჩნდება ერთიმეორეს შეზრდილი ორგანიზმები (მაგ., ე. წ. „სიამის ტყუპები").

*ლ. ნათაძე.*

პ. მ ც ე ნ ა რ ე ე ბ შ ი, თესლში ერთზე მეტი ჩანასახის განვითარება. დამატებითი ჩანასახი შეიძლება განვითარდეს ერთ (ნამდვილი პ.), ან სხვადასხვა (ცრუ პ.) ჩანასახის პარკში. ნ ა მ დ ვ ი ლ ი პ-ის დროს ჩანასახები ვითარდება ერთი ზიგოტიდან, სინერგიდებიდან ან ანტიპოდებიდან, ანდა ნუცელუსის ან ინტეგუმენტის უჯრედებიდან.

*მ. კაჭარავა.*

**პოლივანოვი** ევგენი დიმიტრის ძე [28. II (12. III). 1891 — 25. I. 1938], რუსი ენათმეცნიერი, პეტროგრადის და შუა აზიის (ტაშკენტი) უნ-ტების პროფესორი, იაპ., ჩინ., უზბ., დუნგანური ენებისა და ზოგადი ენათმეცნიერების სპეციალისტი; ისტ. ფონოლოგიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 20-იან წლებში აკრიტიკებდა ნ. მარის „ახალ საენათმეცნიერო მოძღვრებას".

**პოლივინილაცეტატი**, $[-CH_2-CH(OCOCH_3)-]_n$, *ვინილაცეტატის* პოლიმერი. მყარი უფერული არატოქსიკური ნივთიერება, იხსნება მრავალ ორგ. გამხსნელში, უხსნარია ბენზინში, მინერ. ზეთებსა და წყალში. ახასიათებს დარბილების დაბალი ტემპ-რა (26—28°C), ცივდენადობა, სხვადასხვა მასალის მიმართ მაღალი *ადჰეზია*; პ-ს ღებულობენ მონომერის თავისუფალრადიკალური *პოლიმერიზაციით* ხსნარში, ემულსიაში ან სუსპენზიაში. იგი ნახევარპროდუქტია *პოლივინილის სპირტისა* და პოლივინილაცეტალების სინთეზისათვის. იყენებენ ემულსიურ საღებავების, მერქნის, ქაღალდის, ტყავის, ქსოვილის, წებოს დასამზადებლად, ბეტონის ხარისხის გასაუმჯობესებლად, საღეჭი რეზინების წარმოებაში. სსრკ-ში გამოდის პ-ის სხვადასხვა მარკის სპირტხსნარები.

**პოლივინილის სპირტი**, $[-CH_2-CH(OH)-]_n$, თეთრი ფერის მყარი პოლიმერი; პ. ს-ის ერთადერთი გამხსნელია წყალი, არ იხსნება ორგ. გამხსნელებში; განსაკუთრებით მედეგია ცხიმების, ზეთების, ბენზინის და სხვა ნახშირწყალბადების, აგრეთვე განზავებულ მჟავებისა და ტუტეების მიმართ. მრეწველობაში პ. ს-ს ღებულობენ *პოლივინილაცეტატის* მეთილის სპირტის ხსნარში გასაპვნით; იყენებენ ბოჭკოების, აფსკებისა და სხვ. მისაღებად, ემულგატორად, წებოდ, შემსქელებლად. დაბალმოლეკულურ პ. ს-ს იყენებენ მედიცინაში, კვების მრეწველობაში და სხვ.

**პოლივინილქლორიდი**, $[-CH_2-CHCl-]_n$, *ვინილქლორიდის* ხაზოვანი თერმოპლასტიკური პოლიმერი, თეთრი ფერის პლასტიკი, სიმკვრივე 1350—1430 *კგ/მ³*. მედეგია ტენის, მჟავების, ტუტეების, მარილების ხსნარების, ბენზინის, ცხიმების, სპირტების ზემოქმედებისადმი; მრეწველობაში ღებულობენ მონომერის რადიკალური *პოლიმერიზაციით*. პ. ერთ-ერთი ყველაზე მეტად გავრცელებული პლასტიკია. მას ფართოდ იყენებენ მრეწვ. სხვადასხვა დარგში. მისგან ამზადებენ მრავალი სახის მასალასა და ნაკეთობას, რ-ებსაც იყენებენ ელექტროტექ., მსუბუქ, კვების მრეწველობაში, მძიმე მანქანათმშენებლობაში, გემთმშენებლობაში, მედიცინაში, სოფ. მეურნ. და სხვ.

**პოლივინილქლორიდის ბოჭკო**, *პოლივინილქლორიდის*, პერქლორვინილის ფისის ან *ვინილქლორიდის* თანაპოლიმერების ხსნარებისაგან ფორმირებული სინთეზური ბოჭკო. პ. ბ. ქიმ. მაღალმედეგია, მაგრამ ძალიან დაბალია მისი თბო- და ელექტროგამტარობის უნარი, არ იწვის, მედეგია მიკროორგანიზმების მოქმედების მიმართ; იყენებენ საფილტრავი და ცეცხლგამძლე ქსოვილების, სპეცტანსაცმლის, სამკურნ. თეთრეულისა და სხვ. დასამზადებლად. პ. ბ-ს ამზადებენ უწყვეტი ძაფების ან შტაპელური ბოჭკოების სახით. მისი სავაჭრო სახელწოდებებია: ქლორინი (სსრკ), სარანი, ვინიონი (აშშ), როვილი (საფრანგეთი), ტევირონი (იაპონია) და ა. შ.

**პოლითეიზმი** (*პოლი...* და ბერძ. theos — ღმერთი), მ რ ა ვ ა ლ ღ მ ე რ თ ი ა ნ ო ბ ა, ღმერთების თაყვანისცემა. წარმოიშობა ადრინდ. კლასობრივ საზოგადოებაში. პ-ის დროს თითოეულ ღმერთს აქვს ინდივიდ. სახელი, სახე (ხშირად ანთროპომორფული), გამგებლობის განსაზღვრული სფერო. პანთეონს სათავეში უდგას უზენაესი ღვთაება, მაგრამ არა ერთადერთი, როგორც ეს მონოთეიზმს ახასიათებს. პ. არ გამორიცხავს უცხო ხალხთა ღმერთებს. პ-ის დროს კულტს ქურუმები ემსახურებიან. ძვ. ეგვიპტელების, ბერძნების, რომაელების და სხვ. ძვ. ხალხების რელიგია პოლითეისტური იყო; პოლითეისტურია ინდოელების, იაპონელების და ტროპ. აფრიკის ხალხების რელიგია. პ-თვის დამახასიათებელი მრავალი წარმოდგენა და რიტუალი შემორჩენილია ზოგიერთ „ერთღმერთიან" რელიგიაშიც, მაგ., წმინდა სამების (მამა ღმერთი, ძე ღმერთი და სული წმინდა), მოციქულთა თაყვანისცემა, ღვთისმშობლისა და წმინდანთა კულტები.

**პოლიიზობუტილენი**, $[-C(CH_3)_2-CH_2-]_n$, იზობუტილენის [უჯერი ნახშირწყალბადის $(CH_3)_2C=CH_2$] პოლიმერი. პ-ის დამახასიათებელი თავისებურებაა დაბალი აირშეღწევადობა, მჟავების, ტუტეების, მარილების ხსნარების მოქმედების მიმართ მაღალი მედეგობა და მაღალი დიელექტრიკული მაჩვენებლები; ულტრაიისფერი სხივების მოქმედებით თანდათან განიცდის დესტრუქციას. მრეწველობაში პ-ს ღებულობენ მონომერის იონური *პოლიმერიზაციით* -80-იდან 100°C-მდე; იყენებენ ელექტროსაიზოლაციო მასალისა და წებოს დასამზადებლად, ქიმ. აპარატურისა და მილგაყვანილობის ანტიკოროზიული დანაფარვებისათვის, წყალმედეგი ქსოვილების წარმოებისას და სხვ.

**პოლიიზოპრენი**, *იზოპრენის* ბუნებრივი და სინთეზური პოლიმერები, ზოგადი ფორმულაა: $[-CH_2-C(CH_3)=CH-CH_2-]_n$. იხ. *კაუჩუკი ნატურალური*, *გუტაპერჩა*.

**პოლიკაპროამიდი**, პ ო ლ ი ა მ ი დ ი-6, $[-NH(CH_2)_5CO-]_n$, *კაპროლაქტამის* ხაზოვანი პოლიმერი, ალიფატური *პოლიამიდი*. სიმკვრივე 1130—1140 *კგ/მ³* (20°C), $t_{დნ}$ 225°C. პ. — ერთ-ერთი მნიშვნელოვანი პოლიამიდი; ახასიათებს მაღალი ცვეთამედეგობა და მექან. სიმტკიცე. მრეწველობაში ღებულობენ მონომერის *პოლიმერიზაციით*. პ-ს იყენებენ ძირითადად *პოლიამიდური ბოჭკოს* მისაღებად. პ. გამოდის შემდეგი სახელწოდებებით: კაპრონი, კაპროლონი (სსრკ), პერლონი (გფრ), დედერონი (გდრ), სილონი

(ჩსსრ), ამილანი (იაპონია), ნაილონ-6, პლასკონი, კაპროლანი (აშშ).

**პოლიკარბონატები,** ნახშირმჟავასა და დიოქსინაერთების *პოლიეთერები.* ზოგადი ფორმულაა:

$$[-OAOCO-A'-]_n \cdot A \text{ და } A'$$

(ქვეშ: ‖ O) ბუნების მიხედვით პ. შეიძლება იყოს ალიფატური, ცხიმოვან-არომატული და არომატული. პრაქტ. მნიშვნელობა აქვს არომატული რიგის პ-ს, რ-ებიც თერმოპლასტ. ხაზოვანი პოლიმერებია. მათთვის დამახასიათებელია მაღალი დარტყმითი სიბლანტე, კარგი დიელექტრიკული თვისებები. პ.—ოპტიკურად გამჭვირვალეა, იხსნება ორგ. გამხსნელებში. მედეგია მჟავების, მარილთა ხსნარებისა და მჟანგავების მოქმედების მიმართ. პ-ს იყენებენ აფსკების, ბოჭკოებისა და მრეწველობის სხვადასხვა დარგის ნაკეთობათა (უმთავრესად ელექტროტექ.) დასამზადებლად.

**პოლიკარპული მცენარეები** (*პოლი*... და ბერძნ. karpos — ნაყოფი), მცენარეები, რ-ებიც სიცოცხლეში მრავალჯერ ყვავილობენ და ნაყოფმსხმოიარობენ. მიეკუთვნება მრავალწლოვან ყვავილოვან მცენარეთა უმრავლესობა. შდრ. *მონოკარპული მცენარეები.*

**პოლიკლინიკა** (ბერძნ. polis — ქალაქი და *კლინიკა*), კომპლექსური სამედიცინო დაწესებულება, რ-იც მოსახლეობას უწევს საავადმყოფოსგარეშე სამკურნ.-პროფილაქტ. მომსახურებას. პ-ს ჰყავს სპეციალისტების კადრები, აქვს სათანადო აღჭურვილობა და დანადგარები ავადმყოფებისათვის სპეციალიზებული სამედ. დახმარების აღმოსაჩენად, როგორც პ-ში, ისე ბინაზე. სსრკ-ში ამბულატორიულ-პოლიკლინიკური დაწესებულებები გაერთიანებულია საავადმყოფოებთან, თუმცა არსებობს დამოუკიდებელი პ-ებიც.

**პოლიკლიტე** (Polykleitos) არგოსელი, ძვ. ბერძენი მოქანდაკე და ხელოვნების თეორეტიკოსი. მოღვაწეობდა ძვ. წ. V ს. II ნახევარში. მაღალი კლასიკის ერთ-ერთი მთავარი წარმომადგენელი. პ-ს ნამუშევრები (უმთავრესად ბრინჯაო) დაკარგულია და ვიცნობთ პირებით და ანტ. მწერლების ცნობებით. პ-ს თხზულების „კანონის" მხოლოდ 2 ფრაგმენტია შემონახული. პითაგორეიზმის გავლენით პ. ისწრაფოდა დაესაბუთებინა და პრაქტიკულადაც განესახიერებინა ადამიანის სხეულის ნაწილების იდეალური შეფარდებები. მისი შეხედულება ყველაზე მკაფიოდ გამოვლინდა „დორიფორეს" („შუბოსანი", დაახლ. ძვ. წ. 440) ფიგურაში. მასში გარეგანი სიმშვიდის პლასტ. მდგომარეობა შინაგან დინამიკასთან არის გაწონასწორებული. მოქანდაკემ ამ შეხედულებას ხორცი შეასხა აგრეთვე თავის გვიანდ. ნამუშევარში— „დაჭრილი ამორძალი" (დაახლ. ძვ. წ. 440—430) და „დიადუმენეში" (გამარჯვებული ჭაბუკის ქანდაკება, დაახლ. ძვ. წ. 420—410). პ-ს უკანასკნელ ნამუშევრებს *ფიდიას* გავლენა ეტყობა. პ-მ შექმნა აგრეთვე ქრიზოელეფანტური კოლოსალური ქანდაკებები (მაგ., ჰერასი, იდგა არგოსის ჰერაიონზე). პ-ს შემოქმედებაში ისტ. სინამდვილე და მითოლ. იდეალიზაცია იმდენად ორგანულად ერწყმის ერთმანეთს, რომ ხშირად ნაწარმოების თემა ამოუხსნელი რჩება (მაგ., ზოგიერთი მკვლევარი ფიქრობს, რომ დორიფორე აქილევსის განსახიერებაა, დიადუმენე კი — აპოლონისა ან პარისისა). პ-ს ჰყავდა მრავალი მოწაფე და მიმდევარი რომის იმპერიის დროსაც კი. მას თავის მასწავლებლად თვლიდა *ლისიპე.*

*ლიტ.:* Недович Д. С., Поликлет, М.—Л., 1939; Мирон и Поликлет. [Альбом. Вступ. ст. Г. Соколова], М., 1961.

ილუსტრაცია— იხ. ჩანართი, გვ. 160—161.

**პოლიკლიტე** (Polykleitos) უმცროსი, ძვ. ბერძენი არქიტექტორი. მოღვაწეობდა ძვ. წ. IV ს. ეპიდავროსში.ააშენა გარედან დორიული, შიგნით კი კორინთული კოლონადით შემკული, გეგმით მრგვალი თმელე (თოლოსი) და 14-ათასადგილიანი თეატრი (ძვ. წ. 350—330). უკანასკნელი გამოირჩევა ცალკეული არქიტ. ელემენტებისა და საერთო კომპოზ. გადაწყვეტის სილამაზით, აგრეთვე იშვიათი აკუსტიკით, რაც მიღწეული იყო თეატრის პროფილისა და სცენის ქვეშ მოთავსებული რეზონატორების მეშვეობით.

**პოლიკონდენსაცია,** ბი- ან პოლიფუნქციური ნაერთებისაგან (მონომერებისაგან) *პოლიმერების* მიღების პროცესი, რ-საც თან ახლავს თანამდე დაბალმოლეკულური ნივთიერების (წყლის, სპირტის, ჰალოგენწყალბადისა და სხვ.) გამოყოფა. პ-ის ტიპური მაგალითია რთული პოლიეთერების სინთეზი:

$$nHOAOH + nHOOCA'COOH \rightleftarrows [-OAOOCA'CO-]_n + 2nH_2O,$$

სადაც A და A' გლიკოლისა და დიკარბომჟავას ნაშთებია. პროცესს ეწოდება ჰომოპოლიკონდენსაცია, თუ მასში მონაწილეობს მოცემული შემთხვევისათვის მონომერთა ტიპის მინიმალური შესაძლებელი რიცხვი. უფრო ხშირად ეს რიცხვი ორის ტოლია, მაგრამ შეიძლება იყოს ერთის ტოლიც. თუ ამ მონომერების გარდა პ-ში მონაწილეობს არანაკლებ კიდევ ერთი მონომერისა, პროცესს უწოდებენ თანაპოლიკონდენსაციას. როცა პ-ის პროცესში მონაწილეობს მხოლოდ ბიფუნქციური ნაერთები, წარმოიქმნება ხაზოვანი პოლიმერები და პ-ს ხაზოვანს უწოდებენ. იმ შემთხვევაში, თუ პ-ის პროცესში მონაწილეობს მოლეკულები სამი ან უფრო მეტი ფუნქციური ჯგუფით, წარმოიქმნება სამგანზომილებიანი სტრუქტურა და პროცესს ეწოდება სამგანზომილებიანი პ. როცა პ-ის დამთავრების ხარისხი და მაკრომოლეკულის საშ. სიგრძე ლიმიტირდება რეაგენტებისა და რეაქციის პროდუქტების წონასწორული კონცენტრაციებით, პ-ს უწოდებენ წონასწორულს (შექცევადს). თუ მალიმიტირებელი ფაქტორები თერმოდინამიკური კი არა კინეტიკურია, პ-ს უწოდებენ არაწონასწორულს (არაშექცევადს). ხშირად პ. რთულდება თანამდე რეაქციებით. პ-ის პროცესები მნიშვნელოვან როლს ასრულებს ბუნებასა და ტექნიკაში. პ-ის რეაქციები უდევს საფუძვლად ბიოპოლიმერების ბიოსინთეზს. პ-ს ფართოდ იყენებენ პოლიეთერების, პოლიამიდების, ფენოლ-ფორმალდეჰიდური ფისების, ზოგიერთი სილიციუმორგანული პოლიმერის მრეწველობაში მისაღებად.

*ლიტ.:* Энциклопедия полимеров, т. 1—3, М., 1972—77.

**პოლიმედე არგოსელი** (Polymēdēs ho Argeios) (დ. და გ. წწ. უცნობია), არქაული ხანის ძვ. ბერძენი მოქანდაკე. მოღვაწეობდა დაახლ. ძვ. წ. 600 დელფოში. შექმნა ათლეტების კლეოვისისა და ბიტონის ქანდაკებები (მარმარილო, არქეოლ. მუზეუმი, დელფო), რ-ზაც მეთიხუნების პეროდოტე. პ-ს ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია ფიგურათა დაძაბული, გაშეშებული პოზა, წინ გადადგმული ფეხით, ფრონტალური და სიმეტრიული კომპოზიცია, განზოგადებული ფორმები.

პოლიმედე არგოსელი. კლეობისის ქანდაკება. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 600. არქეოლოგიური მუზეუმი. დელფო.

პოლიკლიტე უმცროსი. თეატრი. ძვ. წ. 350—330.

**პოლიმეთილმეთაკრილატი,** $(-CH_2-C(CH_3)-COOCH-)_n$, მეთილმეთაკრილატის ხაზოვანი თერმოპლასტიკური პოლიმერი. მისი ძირითადი ტექნიკური პროდუქტია *ორგანული მინა.* პ. განსაკუთრებულად გამჭვირვალეა, ახასიათებს კარგი ფიზ.-მექან. და ელექტროსაიზოლაციო თვისებები, მედეგია განზავებული მჟავებისა და ტუტეების, წყლის, სპირტების, ცხიმების და ბენზ. ზეთების მიმართ; ფიზიოლ. უვნებელია, მდგრადია ბიოლ. გარემოსთან; იყენებენ სატრანსპ. მანქანათმშ. და საავიაციო მრეწველობაში, არქიტექტურაში, საყოფაცხოვრებო ნაწარმთა დასამზადებლად და სხვ.

**პოლიმერაზები,** ნუკლეოტიდილტრანსფერაზები, ტრანსფერაზების კლასის ფერმენტები, ნუკლეოზიდტრიფოსფატებიდან *ნუკლეინის მჟავების* სინთეზის კატალიზატორები დნმ-ისა ან რნმ-ის თანაობისას. დნმ-ის *რედუპლიკაცია* ან რნმ-ის *ტრანსკრიპცია* ხდება *კომპლემენტარობის* პრინციპით. პ-ის მოქმედებისას რიბო- ან დეზოქსირიბონუკლეოზიდტრიფოსფატების მოლეკულები გადაიტანება რნმ-ის (დნმ-ის) სინთეზური ჯაჭვის ბოლოზე, რის შედეგადაც ჯაჭვი გრძელდება და პიროფოსფატის მოლეკულა თავისუფლდება. რნმ-ის სინთეზი ხდება დნმ-ის ერთ-ერთ ჯაჭვზე. ახლადწარმოქმნილი პოლირიბონუკლეოტიდი დნმ-ის მატრიციდან ჩამოდის ერთმაგი ძაფის სახით. დნმ-ის სინთეზი ხდება ერთდროულად ორ ჯაჭვზე. ა. *კორნბერგმა* 1956 პირველად აღმოაჩინა და გამოყო პ. და განახორციელა სინჯარაში აქტ. დნმ-ის სინთეზი.

*ნ. ნუცუბიძე.*

**პოლიმერები** (ბერძნ. polymerēs — მრავალი ნაწილისაგან შემდგარი, მრავალფეროვანი), მაღალი მოლეკულური მასის (რამდენიმე ათასიდან რამდენიმე მილიონამდე) ქიმ. ნაერთები, რ-თა მოლეკულები (მაკრომოლეკულები) შედგება განმეორებადი მრავალრიცხოვანი დაჯგუფებებისაგან (მონომერული რგოლებისაგან). მაკრომოლეკულის შედგენილობაში შემავალი ატომები ერთმანეთთან შეერთებულია მთავარი და კოორდინაციული ვალენტობის ძალებით.

კლასიფიკაცია. განასხვავებენ ბუნებრივ (*ცილები, ნუკლეინის მჟავები* და სხვ.) და სინთეზურ (*პოლიეთილენი, პოლიპროპილენი, ფენოლ-ფორმალდეჰიდური ფისები* და სხვ.) პ-ს. ატომები და ატომთა ჯგუფები მაკრომოლეკულაში განლაგებულია ღია ჯაჭვში ან თანამიმდევრულ ციკლებად გაჭიმულ ხაზში (ხაზოვანი პ., მაგ., *კაუჩუკი ნატურალური*); განტოტვილ ჯაჭვში (განტოტვილი პ. მაგ. *ამილოპექტინი*); სამგანზომილებიან ბადეში (შეკერილი პ., მაგ., გამყარებული *ეპოქსიდური ფისები*). პ-ს, რ-თა მოლეკულები ერთნაირი მონომერული რგოლებისაგან შედგება, უწოდებენ ჰომოპოლიმერებს, მაგ., *პოლივინილქლორიდი, პოლიაკრილონიტრილი, პოლივინილის სპირტი.* პოლიმერებს, რ-თა მაკრომოლეკულები შედგება ერთნაირი ან სხვადასხვა სტერეოიზომერებისაგან, რ-ებიც ჯაჭვში მონაცვლეობენ [illegible] პერიოდულობით, უწოდებენ სტერეორეგულარულ (იხ. *სტერეორეგულარული პოლიმერები*) ხოლო ისეთ პ-ს, რ-თა მაკრომოლეკულებ შეიცავს მონომერული რგოლების რამდენიმე ტიპს,— თანაპოლიმერებს. თანაპოლიმერებს, რ-ებშიც სხვადასხვა ელემენტარული რგოლი მოლეკულურ ჯაჭვში უწესრიგოდ კი არ ენაცვლება ერთ

მანეთს, არამედ მაკრომოლეკულის შედგენილობაში შედის ბლოკების სახით, ბლოკთანაპოლიმერებს უწოდებენ. როდესაც ერთი ქიმ. აგებულების მონომერულ რგოლებთან მიერთებულია ერთი ან რამდენიმე სხვა აგებულების ჯაჭვი, თანაპოლიმერებს უწოდებენ დამყნილს. პ-ს, რ-ებშიც რგოლის თითოეული ან ზოგიერთი სტერეოიზომერი ერთი მაკრომოლეკულის საზღვრებში ერთიმეორის მონაცვლებად საკმაოდ გრძელ უწყვეტ თანამიმდევრობებს წარმოქმნის, უწოდებენ სტერეობლოკთანაპოლიმერებს. ძირითადი ჯაჭვის შედგენილობის მიხედვით პ. შეიძლება იყოს ჰეტეროჯაჭვური, რ-ის ძირითადი ჯაჭვი შეიცავს სხვადასხვა ელემენტის ატომებს (უფრო ხშირად ნახშირბადს, აზოტს, სილიციუმს, ფოსფორს) და ჰომოჯაჭვური (ძირითადი ჯაჭვი ერთნაირი ატომებისაგანაა აგებული). ჰომოჯაჭვური პ-იდან ყველაზე უფრო გავრცელებულია კარბოჯაჭვური პ., რ-თა მთავარი ჯაჭვები შედგება მხოლოდ ნახშირბადის ატომებისაგან, მაგ., პოლიეთილენი, *პოლიმეთილმეტაკრილატი*. ჰეტეროჯაჭვური პ-ია: *პოლიეთერები*, *პოლიამიდები*, ცილები და სხვ. პ-ს, რ-თა მაკრომოლეკულები ნახშირწყალბადურ ჯგუფებთან ერთად შეიცავს არაორგანოგენული ელემენტის ატომებს, უწოდებენ ელემენტორგანულს (იხ. *ელემენტორგანული პოლიმერები*). პ-ის ცალკეულ ჯგუფს წარმოქმნის არაორგ. პ., მაგ. პლასტ. გოგირდი, პოლიფოსფონიტრილქლორიდი (იხ. *არაორგანული პოლიმერები*).

**თვისებები და ძირითადი მახასიათებლები.** ხაზოვანი პ-თვის დამახასიათებელია სპეციფ. ფიზ.-ქიმ. და მექან. თვისებები. ამ თვისებებიდან უმთავრესია ხსნარების მაღალი სიბლანტე, გაჯირჯვების უნარი გახსნის წინ და სხვ. თვისებათა ეს კომპლექსი განპირობებულია მაღალი მოლეკულური მასით, ჯაჭვური აგებულებითა და მაკრომოლეკულათა მოქნილობით. ხაზოვანი ჯაჭვებიდან განტოტვილზე, იშვიათად სამგანზომილებიან ბადეებზე და ხშირად კი ბადისებრ სტრუქტურებზე გადასვლისას თვისებათა ეს კომპლექსი უფრო ნაკლებად არის გამოხატული. ძლიერად შეკერილი პ. უხსნარია, არ ლღვება, ამასთან არა აქვს მაღალელასტიკური დეფორმაციის უნარი.

პ-ს შეუძლიათ არსებობა კრისტ. და ამორფულ მდგომარეობებში. კრისტალურობის აუცილებელი პირობაა მაკრომოლეკულის საკმაოდ გრძელი უბნების რეგულარობა. კრისტ. პ-ში შესაძლებელია სხვადასხვა ზემოლეკულური სტრუქტურების (ფიბრილების, სფეროლიტების, მონოკრისტალებისა და სხვ.) წარმოქმნა. ზემოლეკულური სტრუქტურები დაუკრისტალებელ (ამორფულ) პ-ში უფრო ნაკლებადაა გამოხატული, ვიდრე კრისტალურში. ამორფულ პ-ს შეუძლიათ არსებობა სამ ფიზ. მდგომარეობაში: მინისებრ, მაღალელასტიკურ და ბლანტდენადში. პ-ს, რ-იც დაბალი ტემპ-რის პირობებში მინისებრი მდგომარეობიდან მაღალელასტიკურ მდგომარეობაში გადადის, ელასტომერებს უწოდებენ, მაღალი ტემპ-რის დროს კი — პლასტიკებს. პ. შედიან შემდეგი ტიპის რეაქციებში: მაკრომოლეკულებს შორის ქიმ. ბმების წარმოქმნა (ე. წ. შეკერვა), მაგ., კაუჩუკების ვულკანიზაციისას, ტყავის თრიმვლისას; მაკრომოლეკულის დაშლა უფრო მოკლე ფრაგმენტებად (იხ. *პოლიმერების დესტრუქცია*); პ-ის გვერდითი ფუნქციური ჯგუფების რეაქციები დაბალმოლეკულურ ნაერთებთან, ძირითადი ჯაჭვის შეუხებლად (ე. წ. პოლიმერანალოგიური გარდაქმნები); შიგამოლეკულური რეაქციები, მიმდინარე ერთი მაკრომოლეკულის ფუნქციურ ჯგუფებს შორის, მაგ., შიგამოლეკულური ციკლიზაცია. შეკერვა ხშირად მიმდინარეობს დესტრუქციასთან ერთად. პოლიმერანალოგიური გარდაქმნების რეაქციის მაგალითად შეიძლება დავასახელოთ *პოლივინილაცეტატის* გასაპვნა, რ-ის შედეგად წარმოიქმნება პოლივინილის სპირტი.

პ-ის მნიშვნელოვანი მახასიათებლებია ქიმ. შედგენილობა, მოლეკულური მასა და მოლეკულურ-მასური განაწილება, მაკრომოლეკულების განტოტვის ხარისხი, მოქნილობა და სხვ. პ-ის თვისებები მნიშვნელოვნად არის დამოკიდებული ამ მახასიათებლებზე.

**მიღება.** ბუნებრივი პ. წარმოიქმნება *ბიოსინთეზის* პროცესში, ცოცხალი ორგანიზმების უჯრედებში. ექსტრაქციის, ფრაქციული დალექვისა და სხვა მეთოდების საშუალებით მათი მიღება შეიძლება მცენარეული და ცხოველური ნედლეულისაგან. სინთეზურ პ-ს ღებულობენ *პოლიმერიზაციით* და *პოლიკონდენსაციით*. კარბოჯაჭვური პ-ის სინთეზი შესაძლებელია ერთი ან რამდენიმე ჯერადი ნახშირბად-ნახშირბადის ბმის შემცველი მონომერების ან არამდგრადი კარბოციკლური დაჯგუფებების შემცველი მონომერების პოლიმერიზაციით (მაგ., ციკლოპროპანისა და მისი წარმოებულების). ჰეტეროჯაჭვურ პოლიმერებს ღებულობენ პოლიკონდენსაციითა და ნახშირბად-ელემენტის (მაგ., C=O, C≡N, N=C=O) ჯერადი ბმის ან არამდგრადი ჰეტეროციკლური დაჯგუფებების (ლაქტამების, ოლეფინების ოქსიდებში) შემცველი მონომერების პოლიმერიზაციით.

**გამოყენება.** მექან. სიმტკიცის, ელასტიკურობის, ელექტროსაიზოლაციო და სხვა ძვირფასი თვისებების გამო პ-გან დამზადებულ ნაწარმს იყენებენ მრეწვ. და ყოფაცხოვრების მრავალ სფეროში. პოლიმერული მასალის ძირითადი ტიპებია: *პლასტიკური მასები*, *რეზინი*, ბოჭკო, *წებოები*, *ლაქი*, *საღებავი*, *იონმიმოცვლითი ფისები* და სხვ.

**ისტორიული მიმოხილვა.** ტერმ. „პოლიმერია" პირველად შემოტანილ იქნა მეცნიერებაში ი. *ბერცელიუსის* მიერ 1833, იზომერიის განსაკუთრებული სახის აღსანიშნავად, რ-ის დროსაც ნივთიერებებს, რ-თაც აქვთ ერთნაირი შედგენილობა, გააჩნიათ სხვადასხვა მოლეკულური მასა, მაგ., ეთილენი და ბუტილენი; ჟანგბადი და ოზონი. ამგვარად, ტერმინის შინაარსი არ შეესაბამებოდა თანამედროვე წარმოდგენებს პ-ზე. „ჭეშმარიტი" სინთეზური პ. ჯერ კიდევ იმ დროისთვის არ იყო ცნობილი. პ-ის ზოგიერთი წარმომადგენელი მიღებულ იქნა XIX ს. პირველ ნახევარში. პ-ის ქიმია წარმოიქმნა მხოლოდ ა. *ბუტლეროვის* მიერ შექმნილი ქიმ. აგებულების თეორიასთან დაკავშირებით. პ-ის შესახებ მეცნიერებამ შემდგომი თავისი განვითარება დაიწყო კაუჩუკის სინთეზის ხერხების ძიების წყალობით, რ-შიც მონაწილეობდნენ მრავალი ქვეყნის გამოჩენილი მეცნიერები. XX ს. 20-იან წლებში ვითარდება თეორიული წარმოდგენა პ-ის აგებულების შესახებ, ხოლო 40-იან წლებში საბოლოოდ დამკვიდრდა ჰ. *შტაუდინგერის* წარმოდგენა პ-ზე, როგორც დიდი მოლეკულური მასის მქონე მაკრომოლეკულებისაგან შედგენილ ნივთიერებებზე. ამის შემდეგ პ. განიხილება, როგორც ქიმ. და ფიზ. თვისებრივად ახ. კვლევის ობიექტი.

*ლიტ.*: სტრეპიხეევი ა. ა., დერევიცკაია ვ. ა., სლონიმსკი გ. ლ., მაღალმოლეკულურ ნაერთთა ქიმიის საფუძვლები, თბ., 1976; Энциклопедия полимеров, т. 1—3, М., 1972—77.

**პოლიმერების გამინება,** პოლიმერის გადასვლა მაღალელასტიკურიდან მყარ, მინისებრ მდგომარეობაში. ფიზ. ბუნებით პ. გ. არ განსხვავდება დაბალმოლეკულური სითხეების გამინებისაგან, მაგრამ პროცესის მექანიზმი ხასიათდება თავისებურებით, რ-იც გაპირობებულია პოლიმერის მინისებრ და მაღალელასტიკურ მდგომარეობაში მოლეკულების სითბური მოძრაობის სპეციფიკურობით. მინისებრ პოლიმერებში ატომები დამაგრებულია არარეგულარული სივრცითი მესრის გარკვეულ წერტილებში და არ განიცდიან ტრანსლაციურ მოძრაობას გარეგანი ძალების ზემოქმედებისას ისევე, როგორც ჩვეულებრივ მყარ სხეულებში. მაღალელასტიკურ მდგომარეობაში შესაძლებელია გრძელჯაჭვიან მაკრომოლეკულათა უბნების ჯგუფური ტრანსლაციური მოძრაობა და მათი ურთიერთსივრცითი განლაგების შეცვლა, სტრუქტურის შეცვლის სიჩქარე ხასიათდება რელაქსაციის დროით. ის მცირდება პოლიმერების გაცივებისას და გარკვეულ ტემპ-რაზე დაბლა სტრუქტურა იყინება, ე. ი. პოლიმერი გადადის მინისებრ მდგომარეობაში.

**პოლიმერების დაძველება,** სითბოს, ჟანგბადის, სინათლის, ოზონის, მაიონიზირებელი გამოსხივებისა და სხვ. ზემოქმედებით პოლიმერების თვისებების შეუქცევი შეცვლა. ზემოქმედების ფაქტორების შესაბამისად განარჩევენ დაძველების შემდეგ სახეებს: თერმულს, თერმოჟანგვითს, ფოტოქიმიურს, ოზონურს, რადიაციულსა და სხვ. დაძველება მიმდინარეობს პოლიმერების შენახვის ან მათი გადამუშავების პროცესში, აგრეთვე მისგან დამზადებული ნაკეთობის ექსპლუატაციის დროს. დაძველების მიზეზია *მაკრომოლეკულის* ქიმ. გარდაქმნა, რ-იც იწვევს *პოლიმერების დესტრუქციას* და განტოტვილი ან სამგანზომილებიანი სტრუქტურის წარმოქმნას. დაძველებისაგან პოლიმერების დაცვის ეფექტური საშუალებაა პოლიმერების სტაბილიზაცია.

**პოლიმერების დესტრუქცია,** მაკრომოლეკულების დაშლა სითბოს, ჟანგბადის, ტენის, სინათლის, შემღწევი რადიაციისა და სხვ. ზემოქმედებით. ზემოქმედების ფაქტორის შესაბამისად განასხვავებენ პ. დ-ის შემდეგ სახეებს: თერმულს, თერმოჟანგვითს, ფოტოქიმიურს, ჰიდროლიზურს, რადიაციულს და სხვ. პოლიმერში ერთდროულად მიმდინარეობს რამდენიმე ტიპის დესტრუქცია. დესტრუქციის შედეგად მცირდება პოლიმერის მოლეკულური მასა, იცვლება მისი აღნაგობა, ფიზ. და ქიმ. თვისებები, ე. ი. მიმდინარეობს *პოლიმერის დაძველება* და იგი ხშირად ხდება გამოუსადეგარი, მაგრამ პ. დ. ყოველთვის უარყოფითი მოვლენა არ არის. პ. დ-ს იყენებენ სხვადასხვა ბლოკ- და დამყნილი თანაპოლიმერების მექან-ქიმ. სინთეზის დროს, ბუნებრივი პოლიმერებისაგან ძვირფასი დაბალმოლეკულური ნივთიერებების მიღებისას და ა. შ.

**პოლიმერების თბომედეგობა და თერმომედეგობა,** პოლიმერების უნარი შეინარჩუნონ საექსპლუატაციო თვისებები მაღალ ტემპ-რაზე. თბომედეგობა ახასიათებს ტემპ-რის ზედა ზღვარს, სადამდეც პოლიმერულ მასალას შეუძლია გაუძლოს მექან. დატვირთვას, ფორმის შეუცვლელად შეინარჩუნოს სიმაგრე. თერმომედეგობა ახასიათებს სამუშაო ტემპ-რის ზედა ზღვარს იმ შემთხვევაში, როცა პოლიმერის შრომისუნარიანობა ქიმ. გარდაქმნების მიმართ მდგრადობით განისაზღვრება. მაღალი გამინებისა და დნობის ტემპ-რის მქონე მყარი პოლიმერების საექსპლუატაციო თვისებები დამოკიდებულია თერმომედეგობაზე. პ. თ. და თ. საშუალებას იძლევა ვიმსჯელოთ პოლიმერების გამოყენების ზედა ტემპ-რული ზღვრის შესახებ ხანმოკლე თბური მოქმედების დროს. ხანგრძლივი ზემოქმედებისას ეს ტემპ-რები რამდენიმე ათეული გრადუსით დაბალია.

**პოლიმერების ორიენტაცია,** ხაზოვანი *პოლიმერების* სხეულთა მდგომარეობა, რ-ის დროსაც გრძელი ჯაჭვური მოლეკულების ღერძები უპირატესად განლაგებულია გარკვეული მიმართულებების გასწვრივ. ორიენტაციის უმარტივესი სახეა ერთღერძიანი ორიენტაცია (მაგ., ბოჭკოებში).

ერთღერძიანი ორიენტირებული პოლიმერებისათვის დამახასიათებელია მაღალი სიმტკიცე გაჭიმვისას. „ხელოვნურად“ ორიენტირებული პოლიმერების გარდა ფართოდაა გავრცელებული ბიოლ. ერთღერძიანი პოლიმერული ობიექტები (მცენარეული ბოჭკოები, აბრეშუმის ძაფი, თმა, კუნთის ქსოვილი და სხვ.).

**პოლიმერების ხსნარები,** პოლიმერებისა და დაბალმოლეკულური სითხეების თერმოდინამიკურად მდგრადი ერთგვაროვანი მოლეკულურ-დისპერსული ნარევები. განზავებულ პ. ხ-ში მაკრომოლეკულები დაშორებულია ერთმანეთისაგან. პ. ხ-ის თვისებების შესწავლა (ოპტ., ელექტრული, და სხვ.) საშუალებას იძლევა მივიღოთ რაოდენობრივი ინფორმაცია გახსნილი პოლიმერის მოლეკულურ მასაზე და მოლეკულურ-მასურ განაწილებაზე, მაკრომოლეკულის ზომებზე, ფორმასა და სიხისტეზე. პ. ხ-ში კონცენტრაციის გაზრდით მოლეკულათშორისი ურთიერთქმედების გაძლიერება იწვევს სამგანზომილებიანი ბადის წარმოქმნას, თითქმის გალაბვამდე, და აგრეთვე ფლუქტუაციური ან სხვადასხვა ფორმის მდგრადი ასოციატების ფორმირებას. პოლიმერების ხსნადობა დამოკიდებულია მათი ჯაჭვების ქიმ. აგებულებაზე, გამხსნელის ბუნებასა და ტემპ-რაზე.

პ. ხ-ს ფართოდ იყენებენ ბოჭკოების, აფსკების, წებოების, ლაქების, სალებავებისა და სხვ. ნაწარმის მისაღებად.

**პოლიმერია** (*პოლი...* და ბერძნ. meros — ნაწილი), პოლიგენია, მრავალი არაალელური გენით ერთი და იმავე ნიშნის განსაზღვრა. ასეთ გენებს პოლიგენები ეწოდება. პ. აღწერა გ. *მენდელმა* ლობიოში, სადაც, მისი აზრით, ყვავილის წითელ შეფერილობას 2 ან მეტი გენი იწვევს. მენდელის მეთოდებით (იხ. *მენდელიზმი*) პ. პირველად შეისწავლა შვედმა მეცნ. ჰ. ნილსონ-ელემ (1909). კერძოდ მან დაასკვნა, რომ ხორბალში მარცვლის წითელ შეფერილობას განაპირობებდა არა ერთი, არამედ ორი, რიგ შემთხვევაში კი სამი გენი. გენის დოზის ზრდა გენოტიპში იწვევდა ეფექტის გაძლიერებას. პოლიგენები განსაზღვრავენ რაოდენობით (მასა, ზომა, მერძეულობა, მეკვერცხულობა) და მთელ რიგ სხვა მნიშვნელოვან სამეურნეო ნიშანს. რაოდენობითი ნიშნების შესწავლისას გამოირკვა, რომ ჰიბრიდები შორისულია და დათიშვისას მკვეთრად გამიჯნული ჯგუფები არ მიიღება. კანონზომიერებათა დასადგენად გამოიყენება სტატისტიკური მეთოდები. პ-ის თეორიამ ახსნა რაოდენობითი ნიშნების მემკვიდრეობა, რითაც დიდი წვლილი შეიტანა ევოლ. მოძღვრების განვითარებაში. იგი მნიშვნელოვან როლს თამაშობს აგრეთვე მცენარეთა და ცხოველთა სელექციაში (იხ. *გენების ურთიერთმოქმედება*).
*ა. შათირიშვილი.*

**პოლიმერიზაცია,** მაღალმოლეკულური ნაერთების მიღების პროცესი, რ-ის დროსაც პოლიმერის მოლეკულა (*მაკრომოლეკულა*) წარმოიქმნება მზარდი ჯაჭვის ბოლოზე აქტიურ ცენტრთან დაბალმოლეკულური ნივთიერების (*მონომერის*) მოლეკულის თანამიმდევრული მიერთებით. ჯაჭვის შედგენილობაში შემავალი მონომერის მოლეკულა წარმოქმნის პ-ის მონომერულ რგოლს. მაკრომოლეკულაში ასეთი რგოლების რიცხვს უწოდებენ პ-ის ხარისხს. პ-ის პროცესში მონაწილე მონომერების რიცხვის მიხედვით განასხვავებენ ჰომოპოლიმერიზაციას (ერთი მონომერი) და თანაპოლიმერიზაციას (ორი ან უფრო მეტი მონომერი). აქტ. ცენტრის ბუნების მიხედვით განასხვავებენ რადიკალურ პ-ს, რ-ის დროსაც აქტ. ცენტრის როლში გამოდის თავისუფალი რადიკალი, ხოლო ჯაჭვის ზრდის აქტი ითვლება ჰომოლიტურ რეაქციად და იონურ პ-ს, რ-შიც აქტ. ცენტრებია იონები ან პოლარიზებული მოლეკულები, ხოლო ორმაგი ბმის (ან ციკლის) გახსნა მიმდინარეობს ჰეტეროლიტურად. ამა თუ იმ მონომერის პ-ის უნარიანობა განისაზღვრება როგორც თერმოდინ., ისე კინეტიკური ფაქტორებით. მონომერების პ. მიმდინარეობს ან ჯერადი ბმების ($C=C$, $C\equiv C$, $C=O$, $C\equiv N$) ან ციკლური დაჯგუფებების გახსნით. პ-ის დროს გამოიყოფა რამდენიმე ძირითადი სტადია, ე. წ. ელემენტარული აქტები: პ-ის ინიცირება, ჯაჭვის ზრდა, ჯაჭვის გაწყვეტა, ჯაჭვის გადაცემა.

ინიცირების დროს მიმდინარეობს მონომერის მოლეკულათა მცირე ნაწილის გარდაქმნა აქტ. ცენტრებად, რ-თაც აქვთ უნარი მიიერთონ მონომერის ახ. მოლეკულა. ამიტომ სისტემაში შეჰყავთ სპეც. ნივთიერებები (ე. წ. პ-ის ინიციატორები ან კატალიზატორები). პ. შეიძლება გამოიწვიოს მაიონიზებელმა გამოსხივებამ, სინათლის ან ელექტრული დენის მოქმედებამ.

ჯაჭვის ზრდა შედგება მონომერის (M) მოლეკულის აქტ. ცენტრთან $(M)^*$ მიერთების მრავალჯერადი განმეორებადი ერთტიპური რეაქციების რიგისაგან: $M^*+M\rightarrow M^*_2$; $M^*_2+M\rightarrow M^*_3\cdots$ $\cdots M^*_n+M\rightarrow M^*_{n+1}$.

ჯაჭვის გაწყვეტა — აქტ. ცენტრის დეზაქტივაცია, მისი სხვა აქტ. ცენტრთან ურთიერთქმედებისას. ჯაჭვის გადაცემისას აქტ. ცენტრი მზარდი მაკრომოლეკულიდან გადადის სხვა რომელიმე ნაწილაკზე X (მონომერი, გამხსნელი, პოლიმერი და ა. შ.), რ-იც იწყებს ახ. მაკრომოლეკულის ზრდას

$$M^*_n+X\rightarrow M_n+X^*$$
$$X^*+M\rightarrow XM^*.$$

ზოგიერთ შემთხვევაში ჯაჭვის გადაცემისას წარმოქმნილი მდგრადი ნაერთები არ მიიერთებენ მონომერს. ასეთ პროცესს, რ-იც კინეტიკურად ეკვივალენტურია გაწყვეტისა, უწოდებენ ინჰიბირებას, ხოლო მის გამომწვევ ნივთიერებას — ინჰიბიტორს. თუ სისტემაში საკმაოდ დიდი რაოდენობით შეჰყავთ ჯაჭვის გადამცემები, წარმოიქმნება მხოლოდ დაბალმოლეკულური ნივთიერებები. ამ შემთხვევაში პროცესს უწოდებენ *ტელომერიზაციას*. პ. შეიძლება განხორციელდეს სხვადასხვა ხერხებით. ყველაზე უფრო გავრცელებული ხერხებია: 1. თხევადი მონომერის პ. გამხსნელის გარეშე (პ. მასაში) ან გამხსნელში რადიკალური ან იონური ბუნების ინიციატორებით; 2. პ. წყლიან ემულსიაში ან სუსპენზიაში; 3. პ. მაიონიზებელი გამოსხივების მოქმედებით მყარ ფაზაში; 4. აირადი მონომერის პ. მაიონიზებელი გამოსხივების მოქმედებით ან მყარი კატალიზატორის ზედაპირზე.

*ლიტ.*: Энциклопедия полимеров, т. 1—2, М., 1972—74.

**პოლიმერიზაცია ორგანოებისა,** *ჰომოლოგიური ორგანოების* ან *ორგანოიდების* რაოდენობის ზრდა ევოლუციის პროცესში. პ. ო., როგორც უმარტივესთა ევოლ. უმნიშვნელოვანესი პრინციპი, დაასაბუთა ვ. *დოგელმა* 1929 (მრავალუჯრედიანებისაგან განსხვავებით, რ-თაც ახასიათებთ საწინააღმდეგო პროცესი — *ოლიგომერიზაცია ორგანოებისა*). ერთუჯრედიანების ყველა პროგრ. ფილოგენეზურ შტოში (ინფუზორიები, ფორამინიფერები, რადიოლარიები) იზრდება ორგანოიდების რაოდენობა. ამ პროცესის ერთ-ერთი გამოვლინებაა მრავალბირთვიანობა.
*გ. ქაჯაია.*

**პოლიმერული აფსკები,** პოლიმერების 0,2—0,3 *მმ* სისქის ფენები, რ-ებიც დამზადებულია ბუნებრივი, ხელოვნური და სინთეზური პოლიმერებისაგან. პირველ ჯგუფს მიეკუთვნება *ცილებისაგან*, *ცელულოზისაგან* და ზოგიერთ სხვ. ნივთიერებისაგან დამზადებული პ. ა. ამ ჯგუფში ფართო გამოყენება პოვა *ცელოფანმა;* მეორე უფრო ფართო ჯგუფს შეადგენს ხელოვნური პოლიმერებისაგან მიღებული პ. ა. ამ ჯგუფში შედის ცელულოზას ეთერების, აგრეთვე ნატურალური კაუჩუკის საფუძველზე დამზადებული პ. ა. ყველაზე მრავალრიცხოვანია სინთეზური პოლიმერებისაგან დამზადებული პ. ა. ფართო გამოყენება პოვა *პოლიოლეფინების*, *პოლივინილქლორიდის*, *პოლიამიდების*, *პოლისტიროლისა* და სხვ. საფუძველზე დამზადებულმა აფსკებმა.

პ. ა-ის მიღების ძირითადი სამრეწვ. მეთოდებია: პოლიმერის ნალღობის ექსტრუზია (პროფილირებულ ნაკეთობათა დამზადების მასალათა გადამუშავების პროცესი); კალანდვრა (*კალანდრზე* მასალათა გადამუშავების პროცესი) და სხვ.

პ. ა-ს ძირითადად იყენებენ საკვები, ქიმ. და ნავთობქიმ. პროდუქტების შესაფუთავად. პ. ა-ისაგან ამზადებენ ფირებს, ელექტროსაიზოლაციო აფსკებს და სხვ.

**პოლიმეტალური მადნები** (*პოლი...* და ლათ. metallum — ლითონი), კომპლექსური მადნები, რ-თა მთავარი სასარგებლო კომპონენტებია Pb და Zn, ხოლო თანმხლები — Cu, Au, Ag, Cd, აგრეთვე Bi, Sn, In და Ga. ზოგჯერ პ. მ-ში სამრეწვ. ღირებულება აქვს ბარიტს, ფლუორიტსა და სულფიდურ გოგირდს. პ. მ-ის მთავარი მადნეული მინერალებია გალენიტი (PbS), სფალერიტი (ZnS), აგრეთვე პირიტი ($FeS_2$), ქალკოპირიტი ($CuFeS_2$), მქრქალი მადნები, არსენოპირიტი (FeAsS) და კასიტერიტი ($SnO_2$). Ag და Bi, ჩვეულებრივ, გალენიტთან არის დაკავშირებული. პირიტსა და ქალკოპირიტში შედის წვრილდისპერსიული Au. პ. მ. ძირითადად წარმოიქმნება ჰიდროთერმული გზით.

**პოლიმეტრია** (*პოლი...* და ...*მეტრია*), 1. ერთ ნაწარმოებში სხვადასხვა საზომის გამოყენება. გვხვდება როგორც ეპიკურ და დრამ. პოეზიაში, ასევე ლირიკაში. პ. უფრო ხშირად ნაწარმოებში თემატური შინაარსის ცვალებადობითაა მოტივირებული (გრ. ორბელიანის „სადღეგრძელო“, გ. ტაბიძის „კოსმიური ორკესტრი“). თანამედროვე ქართ. პოეზიაში გავრცელებულია ოთხტაეპოვანი პოლიმეტრიული სტროფი, რ-ის შექმნაში ორზე მეტი საზომი მონაწილეობს. მაგ.:

სიკვდილის პირას ოდეს ვიქნები, 10/5//5/
მე ჩემს ღემონებს 5
ვსთხოვ, რომ დახურონ ყველა წიგნები, 10/5//5/
სადაც არა ერთს გავიხსენებ ნანგრევ შენობას 14/5/ /4//5/

2. განსხვავებული მეტრის მქონე მუს. მონაკვეთების ერთდროული ჟღერადობა. პ. ძალზე იშვიათი იყო XVIII—XIX სს. მუსიკაში. ფართოდ იყენებენ XX ს-ში პ-ის თავისებურ ფორმას „მოტივურ პოლიმეტრიას“, განსხვავებული მეტრის მოტივების შერწყმას ერთიანი ტაქტის გრძლიობის ფარგლებში. ხშირად იყენებდა ი. სტრავინსკი.
*რ. ბერიძე.*

**პოლიმორფიზმი** (ბერძნ. polymorphos — მრავალგვარი), ზოგიერთი ნივთიერების უნარი არსებობდეს სხვადასხვა ატომური კრისტალური სტრუქტურით. ყოველ ასეთ მდგომარეობას (თერმოდინამ. ფაზა) ეწოდება პოლიმორფული მოდიფიკაცია. მოდიფიკაციები აღინიშნება ბერძნ. ასოებით: $\alpha$, $\beta$, $\gamma$ და ა. შ. პ. აღმოაჩინეს 1798, როცა დადგინდა, რომ $CaCO_3$ არსებობს ორი მინერალის — *კალციტისა* და *არაგონიტის* სახით. პ. ახასიათებს მარტივ ნივთიერებებს (იხ. *ალოტროპია*), არაორგ. და ორგ. ნაერთებს, აგრეთვე *თხევად კრისტალებს*.

*ლიტ.*: Бокий Г. Б., Кристаллохимия, 3 изд., М., 1971.

**პოლიმორფიზმი** ბიოლოგიაში, სახეობაში ან პოპულაციაში მკვეთრად განსხვავებული ფორმების არსებობა. თუ ასე-

თი ფორმა ორია, მოვლენას *დიმორფიზმი* (კერძო შემთხვევაა *სქესობრივი დიმორფიზმი*) ეწოდება. პოპულაციაში პ. დისრუპტული გადარჩევის შედეგია, რ-იც მოქმედებს გარდამავალი ფორმების წინააღმდეგ და ხელს უწყობს განსხვავებული *ფენოტიპების* წარმოშობას. ვაზის ლოკოკინას პოპულაციაში პ. ვლინდება ნიჟარაზე ზოლების რაოდენობისა და ნიჟარაში შესასვლელი ხვრელის პიგმენტაციის მიხედვით, რაც ფონის შეფერილობასთანაა დაკავშირებული. პ. ხშირად ვლინდება ზოგიერთი ინდივიდის ზრდასრულ და ლარვულ ფორმათა, აგრეთვე ერთი სახეობის ლარვულ ფორმათა მრავალგვარობით, რასაც პლეიომორფოზი ეწოდება. საზ. მწერებში პ. დაკავშირებულია ოჯახში ან კოლონიაში ინდივიდებს შორის ფუნქციების განაწილებასთან (მაგ., დედა და მუშა ფუტკრები; დედა და სხვადასხვაგვარი „მუშა" ჭიანჭველები და ტერმიტები). სეზონური პ-ის მაგალითია ჩრდ. ნახევარსფეროში სხვადასხვა ცხოველის ყავისფერი ან ნაცრისფერი შეფერილობა ზაფხულში, ხოლო თეთრი — ზამთარში, რაც მათ მტრისათვის შეუმჩნეველს ხდის. *ი. ჭუჭულაშვილი.*

**პოლიმჟავები,** არაორგანული მჟავები, რ-თა ანიონები შედგება ორი ან მეტი მჟავური ჟანგეულისაგან.

**პოლინგი,** პაულინგი (Pauling) ლაინუს კარლ (დ. 28. II. 1901, პორტლენდი), ამერიკელი ფიზიკოსი და ქიმიკოსი, საზოგადო მოღვაწე, აშშ ეროვნ. მეცნ. აკად. წევრი. 1922 დაამთავრა ორეგონის კოლეჯი. 1969-იდან ქიმ. პროფ. სტენფორდის უნ-ტში. ამერ. ქიმიკოსთა საზ-ბის თავ-რე. პ-ის ძირითადი შრომები ეხება კვანტური მექან. მეთოდების გამოყენებით მოლეკულების და ქიმ. ბმების ბუნების შესწავლას. მან გამოიანგარიშა იონური რადიუსების სიდიდეები და შეადგინა მათი ცხრილები; ჩამოაყალიბა იონური კრისტ. სტრუქტურების წარმოქმნის ზოგიერთი საერთო წესი, მოგვცა ჰომეოპოლარული ბმის კვანტურ-მექან. აღწერა; ახსნა ვალენტობის მიმართულება. პ-ის გამოკვლევათა ნაწილი ეხება ბიოქიმ. საკითხებს, კერძოდ, ცილების სტრუქტურის, იმუნოქიმიის, ზოგიერთი დაავადების მიზეზების მოლეკულურ დონეზე შესწავლას და სხვ.

პ. მსოფლიოში მშვიდობის თანამიმდევრული დამცველი და *პაგუოშის კონფერენციების* ერთ-ერთი ინიციატორია. 1954 მიენიჭა ნობელის პრემია ქიმიაში, 1962 — მშვიდობის ნობელის პრემია, ხოლო 1970— „ხალხთა შორის მშვიდობის დაცვის" საერთაშ. ლენინური პრემია. 1958-იდან სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრია.

*თხზ.*: Общая химия, 3 изд., М., 1974; Природа химической связи, М.—Л., 1947.

**პოლინევრიტი** (*პოლი*... და ბერძნ. neuron — ნერვი), მრავალი ნერვის ერთდროული დაზიანება. ძირითადი გამომწვევი მიზეზებია ინფექცია (განსაკუთრებით ნეიროტროპული ვირუსი), ინტოქსიკაცია (ალკოჰოლიზმი, ბოტულიზმის ტოქსინი და სხვ.), ნივთიერებათა ცვლის მოშლა (დიაბეტი, ურემია), შეიძლება განვითარდეს აგრეთვე ზოგიერთი ავიტამინოზის დროს ან როგორც პროფ. დაავადება (მაგ., ვიბრაციული დაავადების, სიცივის ქრონ. მოქმედების და სხვ. დროს). პერიფერიული ნერვების გარდა, ჩვეულებრივ ზიანდება თავის ტვინისა და ზურგის ტვინის ფესვები (პოლირადიკულონევრიტი), ზოგჯერ კი ცენტრ. ნერვული სისტემაც (ენცეფალომიელოპოლირადიკულონევრიტი); პროცესში, როგორც წესი, ჩათრეულია თავ-ზურგტვინის ნერვები. მკურნალობა იხ. სტ. *ნევრიტი*.

**პოლინეზია** (*პოლი*... და ბერძნ. nēsos — კუნძული), *ოკეანიის* კუნძულები, მდებარეობს წყნარი ოკეანის ცენტრ. ნაწილში, ჩ. გ. 23° 30′ — ს. გ. 28° და ა. გ. 176° — დ. გ. 109°20′ შორის. პ. აერთიანებს: ტონგის კ-ებს (1970-იდან დამოუკიდებელი სახელმწიფო), ჰავაის კ-ებს (აშშ-ის შტატი), ტუვალუს კ-ებს (1978-იდან დამოუკიდებელი სახელმწიფო), ტოკელაუს კ-ებსა და კუკის არქიპელაგს (ახალი ზელანდიის სამფლობელოები); კ-ებს დას. სამოას (1962-იდან დამოუკიდებელი სახელმწიფო), აღმ. სამოას (აშშ-ის სამფლობელო), ფენიქსის კ-ებს და ლაინის ანუ ცენტრალური პოლინეზიის სპორადებს (1979-იდან დამოუკიდებელი სახელმწიფო კირიბატი), ტუბუაის, საზოგადოებისა და ტუამოტუს კ-ებსა (საფრ. სამფლობელოები) და სხვა კ-ებს. პ-ს მიაკუთვნებენ აგრეთვე ახალ ზელანდიას. პ-ის ფართ. (ახალი ზელანდიის გარეშე) 26 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. დაახლ. 4,5 მლნ. კაცი (1979).

პ-ის კ-ები ძირითადად ვულკ. ან მარჯნული წარმოშობისაა. ვულკ. კუნძულები მთიანია (სიმაღლე 4000 *მ* აღემატება, ჰავაის კ-ებზე—4205 *მ*), მარჯნისა—დაბალი და ბრტყელი. ჰავაის, ტონგისა და სამოის კ-ებზე არის მოქმედი ვულკანები. ჰავა ეკვატორული და ტროპიკულია, პასატური. საშ. წლიური ტემ-რა 22-იდან 26°C-მდეა. ნალექები 1500—3500 *მმ* წელიწადში. ტაიტის, სამოისა და ტონგის კ-ებზე იცის ძლიერი ქარიშხალი. მთიანი კ-ების ქარპირა კალთები შემოსილია ხშირი მარადმწვანე სუბეკვატორული და ტროპ. ტყით. ქარზურგა კალთებზე უმთავრესად სავანაა. სანაპიროებზე ქოქოსის პალმა, პურის ხე და სხვა მცენარეულობაა. დიდი ძუძუმწოვრები არ არის. ბევრია ფრინველი.

პ-ის მოსახლ. შედგება 2 ძირითადი ჯგუფისაგან — აბორიგენი ოკეანიელებისა და ევროპიდან, ამერიკიდან და აზიიდან გადმოსახლებული იმიგრანტებისაგან. პირველი ჯგუფის ხალხები ცხოვრობენ ძირითადად ტონგის, სამოის, უოლისის, ჰორნის, ტუვალუს, ტოკელაუს, ლაინის, კუკის, საზოგადოების, ტუბუაის, ტუამოტუს, გამბიეს, მარკიზის, აღდგომის კ-ებზე. ახალ ზელანდიაში მოსახლ. უმრავლესობას შეადგენენ ახალზელანდიელი ინგლისელები (დიდი ბრიტანეთიდან და ირლანდიიდან გადმოსახლებულთა შთამომავლები), ჰავაის კ-ებზე—ამერიკელები (აშშ-იდან) და იაპონელები; ცხოვრობენ აგრეთვე ფილიპინელები, ჩინელები და სხვ. ჩინელების ნაწილი კ. ტაიტიზეც სახლობს. ლაინის ზოგიერთ კ-ზე ცხოვრობენ გილბერტის კ-ებიდან გადმოსული მიკრონეზიელები. ფენიქსის კ-ები დაუსახლებელია. ძირითადი სას.-სამ. კულტურაა ქოქოსის პალმა. აშენებენ აგრეთვე ბანანს, შაქრის ლერწამს, ანანასს, ყავას, კაკაოს, ბრინჯს, მანიჰოტს, ჩინურ კარტოფილსა და სხვ. იღებენ მარგალიტს, იჭერენ ზღვის კუს.

პ-ის კ-ები ევროპელებისათვის ცნობილი გახდა XVI ს. ბოლოდან, როცა ესპ. ზღვაოსანმა ა. მენდანია დე ნეირამ 1568 აღმოაჩინა სოლომონის კ-ები, ხოლო 1595— სანტა-კრუსისა და მარკიზის კ-ები. პ-ის კ-ების აღმოჩენა XIX ს-მდე გაგრძელდა, მასში მონაწილეობდნენ პორტუგ., ჰოლანდ., ინგლ., ფრანგი და რუსი ზღვაოსნები. პ-ის მთავარი ქ-ები და ნავსადგურებია: ჰონოლულუ (ჰავაის კ-ები), პაპეეტე (ტაიტი), აპია (დას. სამოა), პაგო-პაგო (აღმ. სამოა).

**პოლინეზია საფრანგეთისა** (Polynésie Française), კუნძულების ჯგუფი წყნარი ოკეანის აღმ. ნაწილში, *პოლინეზიაში*. საფრ. სამფლობელო („ზღვისიქითა ტერიტორია"). მოიცავს საზოგადოების, მარკიზის, ტუამოტუს, ტუბუაისა და სხვა კ-ებს. ფართ. 4 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 143,8 ათ. კაცი (1981), უმთავრესად პოლინეზიელები, აგრეთვე ევროპელ-პოლინეზიელი მეტისები, ფრანგები, ჩინელები და სხვ. ადმ. ც. — ქ. პაპეეტე (კ. ტაიტი).

კ-ების ეკონომიკა საფრ. კაპიტალის კონტროლქვეშაა. 1960-იან წლებამდე




პოლიმორფიზმი. პოლიმორფიზმი იმის შედეგია, რომ სივრცეში ერთსა და იმავე ატომებსა და მოლეკულებს შეუძლიათ წარმოქმნან რამდენიმე მდგრადი გისოსი. ვინაიდან მდგრადი გისოსის ნებისმიერი მცირე დამახინჯება დაკავშირებულია მისი ენერგიის გადიდებასთან, ამიტომ არსებულ სტრუქტურულ მდგომარეობებს შეესაბამება სხვადასხვა სიღრმის ენერგეტიკული მინიმუმები. $T=0K$ ტემპერატურის დროს ყველაზე ალბათურია α-მოდიფიკაცია, რომელსაც შეესაბამება ღრმა მინიმუმი. $T>0K$ დროს გისოსის თერმოდინამიკური მდგომარეობა განისაზღვრება მისი U თავისუფალი ენერგიით, რომელიც ენერგიასთან ერთად შეიცავს კრისტალური გისოსის თბურ რხევებთან დაკავშირებულ ენტროპიულ ნაწილს. ნაკლები ენერგიის მქონე უფრო მტკიცე α-გისოსი ნაკლებად მგრძნობიარეა რხევების აგზნებისადმი და ხასიათდება უფრო ძლიერი დამოკიდებულებით $U(T)$. $U_\alpha(T)$ და $U_\beta(T)$ წირები გადაიკვეთება გარკვეულ $T_o$ ტემპერატურაზე. $T_o$ ტემპერატურაზე უფრო დაბლა სტაბილურია α-ფაზა, ზემოთ β-ფაზა, $T_o$ არის α- და β-ფაზების წონასწორობის ტემპერატურა. α-მოდიფიკაციის $T_o$ ტემპერატურაზე ზემოთ გახურებისას იგი გარდაიქმნება β-მოდიფიკაციად. ტემპერატურის შემდგომი გადიდებისას β-მოდიფიკაცია შეიძლება გახდეს γ-მოდიფიკაციაზე ნაკლებად სტაბილური, ეს უკანასკნელი თავის მხრივ, გარდაიქმნება δ-მოდიფიკაციად მანამდე, სანამ ტემპერატურა არ გადააჭარბებს კრისტალის დნობის ტემპერატურას. ა—კრისტალის U თავისუფალი ენერგიის ცვლილება ატომების ურთიერთგანლაგების ცვლილებისას; მინიმუმები შეესაბამება ორ მდგრად α- და β-მოდიფიკაციას; ბ—U დამოკიდებულება ტემპერატურაზე.

ეკონ. საფუძველი იყო სოფ. მეურნ., თევზჭერა, მარგალიტისა და ფოსფორიტების მოპოვება. ბირთვული იარაღის გამოსაცდელი პოლიგონების, აეროდრომების, გზებისა და სხვა ობიექტების მშენებლობასა და ტურისტული კომპლექსის შექმნასთან დაკავშირებით მოსახლ. სოფ. მეურნეობიდან მომსახურების სფეროში, მშენებლობასა და დამუშავებით მრეწველობაში გადავიდა სამუშაოდ. სოფ. მეურნ. პროდუქციის დიდ ნაწილს იძლევა წვრილი მეურნეობები. გააქვთ კოპრი, ვანილი, ქოქოსის ზეთი, მარგალიტი. შეაქვთ სამრეწვ. მოწყობილობა, საშენი მასალა, ნავთობი, საფეიქრო ნაწარმი, სურსათი. განვითარებულია ტურიზმი.

XIX ს-ში საფრანგეთი დაეუფლა მარკიზის (1842), საზოგადოების, ტუამოტუს (1843) და სხვა კ-ებს. 1885 კ-ები გააერთიანეს ოკეანიის „საფრანგეთის სამფლობელოებში" (კოლონიის ოფიც. სახელწოდება 1958-მდე). II მსოფლიო ომის (1939—45) დროს კოლონიის მოსახლ. მონაწილეობდა (1940 სექტ.) „თავისუფალი საფრანგეთის" მოძრაობაში. 1945 პ. ს-ს მოსახლეობამ მეტროპოლიის მოქალაქეთა უფლებები და მეტროპოლიის პარლამენტში წარმომადგენლობის უფლება მიიღო. პ. ს-მ 1958 მიიღო ზღვისიქითა ტერიტორიის სტატუსი, 1977 მარტში—თვითმმართველობის სტატუსი. პ. ს-ს განაგებს უმაღლესი კომისარი, რ-იც ერთდროულად არის მთავრობის საბჭოს თავ-რე (ხმის უფლების გარეშე).

**პოლინეზიელები,** მონათესავე ხალხთა ჯგუფი. პოლინეზიისა და აღმ. მელანეზიის ზოგიერთი მცირე კუნძულის მკვიდრი მოსახლეობა. საერთო რაოდ. 788 ათ. კაცი (1978, შეფასება). პ-ის ენები შედიან მალაიურ-პოლინეზიური ოჯახის ენებში, რელიგია — ქრისტიანობა, შერწყმულია პ-ის ძვ. ადგილ. რწმენებთან. პ-ის ანთროპოლ. ტიპი ჩამოყალიბდა ძვ. სამხრ. მონღოლოიდებისა და ნეგრო-ავსტრალოიდების შერევის შედეგად. თ. *ჰეიერდალი* იცავს პ-ის ამერიკული წარმომავლობის თეორიას, მაგრამ მკვლევართა უმრავლესობას მიაჩნია, რომ პ-ის წინაპრები იყვნენ მეზღვაურთა ჯგუფები, რ-ებმაც სამხრ.-აღმ. აზიიდან მელანეზიისა და მიკრონეზიის გავლით შეაღწიეს პოლინეზიის დას. სანაპიროზე. აქ შედარებით იზოლაციის პირობებში დასრულდა პ-ის ანთროპოლ. ტიპისა და საერთო პოლინეზიური კულტ. თავისებურებათა ჩამოყალიბება. პოლინეზიის მრავალრიცხოვანი კ-ების დასახლება დაიწყო ძვ. წ. I ათასწლ. შუა ხანებში და გაგრძელდა თითქმის მთელი 2 ათ. წელიწადი. კ-ების ბუნებრივი რესურსების შეზღუდულობის, კერძოდ, ლითონების უქონლობის მიუხედავად, პ-მა შეძლეს მაღალი კულტ. შექმნა. ძირითადი საქმიანობაა ტროპ. მიწათმოქმედება, და თევზჭერა. ევრ. კოლონიზაციის პერიოდში (XVIII ს. დასასრ.) პ. იმყოფებოდნენ პირველყოფილი თემური წყობილების სხვადასხვა საფეხურზე, ხოლო ჰავაის კ-ებზე, ტაიტიზე და ტონგაზე ჩამოყალიბდა ადრინდ. სახელმწიფოები. კოლონიზაციის პერიოდში პ-ის რაოდენობა მნი-



ლ. კ. პოლინგი.

შენელოვნად შემცირდა, მათი საუკეთესო მიწები კოლონიზატორებმა დაიტაცეს, ხოლო თვითმყოფი კულტ. მრავალი თავისებურება მოიშალა. ზოგიერთ კ-ზე კაპიტალ. ურთიერთობა გაბატონდა, თუმცა შემონახულია პირველყოფილი თემური წყობილების გადმონაშთებიც. თანამედროვე პ. მისდევენ ნახევრად ნატურალურ მეურნეობას, მუშაობენ პლანტაციებში, იბრძვიან ეროვნ. თავისუფლებისათვის. 1962 დამოუკიდებლობა მოიპოვა დას. სამოამ.

*ლიტ.:* Народы Австралии и Океании, М., 1956.

**პოლინეზიური ენები,** ენათა ჯგუფი, რ-იც შედის მალაიურ-პოლინეზიურ ოჯახში. გავრცელებულია წყნარი ოკეანის კუნძულებზე. პ. ე-ზე ლაპარაკობს დაახლ. 700 ათ. კაცი (1970, შეფასება). მათგან ნახევრისათვის სასაუბროა, დანარჩენები ამ ენებს იყენებენ მხოლოდ ტრად. წესჩვეულებების შესრულებისას. პ. ე. ხასიათდება ფონემათა მცირერიცხოვნობით (5 ხმოვანი და 9—10 თანხმოვანი), ღია მარცვლით, ანალიზური წყობით (ფუძეიზოლირება).

პ. ე-ში გამოყოფენ ტონგურსა და საკუთრივ პოლინეზიურ ქვეჯგუფებს.

**პოლინომი** (*პოლი...* და ლათ. nomen—სახელი), იგივეა, რაც *მრავალწევრი*.

**პოლინუკლეოტიდები** (*პოლი...* და *ნუკლეოტიდები*), ბუნებრივი ან სინთეზური ბიოპოლიმერები, რ-ებიც წარმოქმნილია მრავალი ნუკლეოტიდისაგან. ბუნებრივი პ-ია *ნუკლეინის მჟავები*, რ-ებიც წარმოადგენენ მემკვიდრეობის ქიმ. სუბსტრატს და ემსახურებიან *გენეტიკური ინფორმაციის* შენახვასა და შთამომავლობაში გადაცემას.

**პოლიოლეფინები,** მაღალმოლეკულური ნაერთები, რ-ებიც მიიღება *ოლეფინების* პოლიმერიზაციით ან თანაპოლიმერიზაციით. პ-იდან ფართოდ ცნობილია *პოლიეთილენი* და *პოლიპროპილენი*. სამრეწ. წარმოების მასშტაბითა და გამოყენების მიხედვით (აფსკები და ბოჭკოები, ელექტროსაიზოლაციო მასალები და სხვ.) პ-ს ერთ-ერთი პირველი ადგილი უჭირავს სხვა თერმოპლასტ. მასალებს შორის. სამრეწვ. მნიშვნელობა აქვს *პოლიიზობუტილენსა* და აგრეთვე იზობუტილენის თანაპოლიმერებს.

**პოლიომიელიტი** (ბერძ. polios — რუხი და myelos — ზურგის ტვინი), ჰაინე-მედინის დაავადება, ბავშვთა ინფექციური დამბლა, ბავშვთა სპინალური დამბლა, მწვავე ვირუსული დაავადება, რ-ის დროსაც ზიანდება ზურგის ტვინის რუხი ნივთიერება, ახასიათებს უპირატესად ნერვული სისტემის პათოლოგია. უმეტესად ავადდებიან ბავშვები 6 თვიდან 5 წლამდე. პ-ს იწვევს ენტეროვირუსი. ინფექციის წყაროა დაავადებული ან ვირუსმატარებელი ადამიანი. დაავადება გადადის ჰაერ-წვეთოვანი და ალიმენტური გზით. რამდენიმე დღე-ღამე ვირუსი გამოიყოფა პირიდან, შემდეგ კი (რამდენიმე კვირის, ზოგჯერ თვეების მანძილზე) განავალთან ერთად; უფრო ხშირია ზაფხულ-შემოდგომაზე. ორგანიზმში მოხვედრილი ვირუსი დაიბუდებს და მრავლდება სასის ნუშებში, კუჭ-ნაწლავში, რეგიონულ ლიმფურ კვანძებში, შეაღწევს სისხლში, ნერვულ სისტემაში, სადაც უპირატესად აზიანებს ზურგის ტვინის წინა რქებისა და თავის ტვინის ღეროს მამოძრავებელ უჯრედებს. ინკუბაციური პერიოდი 5—14 დღეს გრძელდება. ზოგჯერ დაავადება უსიმპტომოდ მიმდინარეობს და დიაგნოზი ისმება ლაბორ. გამოკვლევების საფუძველზე. განარჩევენ არაპარალიზურ და პარალიზურ პ-ს. არაპარალიზურს აქვს ორი — აბორტული და მენინგეალური ფორმა. აბორტული (ფარული) ფორმის დროს გამოხატულია დაავადების არასპეციფ. ნიშნები (ტემპ-რის მომატება, კატარული მოვლენები, კუჭ-ნაწლავის ფუნქციის მოშლა, საერთო სისუსტე); მენინგეალური ფორმა სეროზული *მენინგიტის* სახით ვლინდება. პარალიზური პ-ის ყველაზე ხშირი— სპინალური ფორმისათვის დამახასიათებელია 4 სტადია: პრეპარალიზური, პარალიზური, აღდგენითი და რეზიდუალური (ნარჩენი მოვლენების). პრეპარალიზურ სტადიაში აღინიშნება ზოგადი (ინფექციური) სიმპტომები — ტემპ-რის მომატება (38—39°C), თავის ტკივილი, პირღებინება, ზოგჯერ კრუნჩხვები, ცნობიერების დარღვევა, ცვლილებები თავ-ზურგტვინის სითხეში და სხვ.; პარალიზურ სტადიაში ვითარდება კიდურთა კუნთების ასიმეტრიული დამბლა; განსაკუთრებით სახიფათოა შუასაძგიდის დამბლა, რაც სუნთქვის მძიმე დარღვევებს იწვევს; პ-ის ბულბარული ფორმის დროს ზიანდება მოგრძო ტვინის სხვადასხვა უბანი, პონტიკური ანუ ხიდოვანი ფორმის შემთხვევებში — სახის ნერვის ღერო. პარალიზური ფორმის აღდგენით პერიოდში, რ-იც ზოგჯერ 3—4 წელს გრძელდება, მოძრაობითი მოშლილობანი თანდათანობით აღდგება, თუმცა ზოგ შემთხვევაში დეფექტი (მაგ., კიდურის დამოკლება) სამუდამოდ რჩება. არაპარალიზური პ. უმეტესად სრული გამოჯანსაღებით მთავრდება.

მკურნალობა: მკაცრი წოლითი რეჟიმი; სედატიური და ტკივილგამაყუჩებელი საშუალებანი; სითბური პროცედურები; პარალიზური ფორმის დროს, დამბლის განვითარების დასრულების შემდეგ— კომპლ. აღდგენითი (მედიკამენტური, ფიზიოთერაპიული და ორთოპედიული) მკურნალობა.

პროფილაქტიკა: იმუნიზაცია ცოცხალი ვაქცინით; ავადმყოფის ჰოსპიტალიზაცია; დაავადების კერაში დეზინფექცია. სსრკ-ში პ-თან ბრძოლის ღონისძიებებს ამუშავებს სსრკ მედ. მეცნ. აკად. პოლიომიელიტისა და ვირუსული ენცეფალიტის ინ-ტი.

*ლიტ.:* მინდაძე ა., ნერვული დაავადებანი, თბ., 1976; Эпидемический полиомиелит, М., 1957. *ა. ლაჭყეპიანი.*

**„პოლიოტი“,** სახელწოდება იმ პირველი საბჭ. დედამიწის ხელოვნური თანამგზავრებისა (დხთ), რ-თაც აქვთ მანევრირების, კერძოდ, სიმაღლისა და ორბიტის სიბრტყის შეცვლის უნარი. მათზე დადგმულია აგრეთვე სამეცნ. აპარატურა, ტელემეტრიული სისტემა და რადიოგადამცემი მოწყობილობა. „პ.-1“ გაუშვეს 1963 წ. 1 ნოემბერს. საწყისი ორბიტის პერიგეუმის სიმაღლე 339 *კმ* იყო, აპოგეუმისა კი—592 *კმ*. მანევრირების შემდეგ გადავიდა 1437 *კმ* აპოგეუმიან ორბიტაზე. „პ.-2“ გაუშვეს 1964 წ. 12 აპრილს. „პ.-1“ და „პ.-2“ დხთების არსებობის ვადა ≈ 25 წ.

**პოლიპები** (ბერძ. polypus, სიტყვასიტყვით — მრავალფეხა), ნაწლავღრუიანი ცხოველების მჯდომარე, უმეტესად ფსკერისეული ფორმების საერთო სახელწოდება. პ-ის ცილინდრული სხეულის სიგრძე რამდენიმე *მმ*-დან რამდენიმე *სმ*-მდე (იშვიათად 1 *მ*) მერყეობს. სხეულის ზედა ნაწილში აქვთ საცეცებით გარშემორტყმული პირი, ფუძე კი ლანჩის როლს ასრულებს, რითაც პ. ემაგრება სუბსტრატს (მარტოული ფორმები) ან შეერთებულია კოლონიის სხეულთან (კოლონ. ფორმები). მოძრაობს სხეულისა და საცეცების დამოკლება-გაწელვით. ხშირად აქვთ მკვრივი გარეგანი ან შინაგანი ჩონჩხი. ზოგიერთი პ. მრავლდება მხოლოდ ვეგეტატიურად [ჰიდროიდულნი (ჰიდრების გამოკლებით), სციფოიდურნი] და წარმოქმნის თავის მსგავს პ-ს ან მედუზებს (მედუზოიდური თაობისათვის დამახასიათებელია სასქესო ფუნქცია). ჰიდრები, მარჯნის პოლიპები მრავლდებიან ვეგეტატიურადაც და სქესობრივადაც. პ-ის დიდი უმეტესობა ცხოვრებას იწყებს როგორც მარტოული პ., რ-იდანაც შემდგომში ვითარდება ასეული და ათასეული ინდივიდისაგან შემდგარი კოლონია. პ. უმეტესად ზღვის ორგანიზმებია. იკვებებიან ცხოველური საკვებით, რ-საც საცეცებით მოიპოვებენ. *თ. ელიაშვილი.*

**პოლიპეპტიდები,** ორგანული ნაერთები, რ-ებიც შედგებიან 6-იდან 80—90-მდე ამინომჟავას ნაშთისაგან. უფრო მეტი ამინომჟავას შემცველ მოლეკულებს ცილები ეწოდება. პ-ის მოლეკულური მასა არ აღემატება 10000-ს, რის გამოც ადვილად გადიან ნახევრად განვლად მემბრანებში. ორგანიზმში პ. წარმოიქმნება ცილების არასრული ფერმენტული დაშლით, აგრეთვე ამინომჟავების პოლიმერიზაციით. მრავალ ბუნებრივ პ-ს აქვს სპეციფ. ბიოლ. აქტივობა — ჰორმონული, ანტიბიოტიკური, ტოქსიკური და სხვ. ბევრი მათგანი გამოიყენება როგორც მოდელი ცილების სტრუქტურისა და ბიოლ. აქტივობის შესასწავლად. იხ. აგრეთვე *ბიოპოლიმერები*, *პეპტიდები*.

**პოლიპერსონალური უღვლილება,** ზმნის ფლექსია (ფორმაცვალება), როდესაც ზმნის ფორმაში წარმოდგენილია ერთზე მეტი *პირი*. არაპოლიპერსონალური უღვლილება მხოლოდ სამ ფორმას განარჩევს, რაკი ზმნა მხოლოდ სუბიექტის მიხედვით იცვლება, მაგ., ვიცი, იცი, იცის. რუს. вижу (ვხედავ), видишь (ხედავ), видит (ხედავს); პ. უ-ის შემთხვევაში ზმნა იცვლება ობიექტის მიხედვითაც. პირთა კომბინაციები შვიდ ფორმას აძლევს: ხედავს, გხედავს, მხედავს, ხედავ, მხედავ, ვხედავ, გხედავ. ზოგ ენაში პ. უ. უფრო რთულია, რაკი ზმნებში მეტ პირს არჩევენ. მაგ., აფხაზურს შეუძლია გაარჩიოს ზმნაში სამი ობიექტი: უ-ლ-ჳზ-ი-ა-ს-ჳრც°აჟ°ოჲტ (გალაპარაკებ შენ მასთან მისთვის).

პ. უ. აქვს უნგრ., ამერიკის ინდიელთა ზოგიერთ ენას, აგრეთვე ბასკურსა და თითქმის ყველა იბერიულ-კავკ. ენას. ადრე იბერიულ-კავკ. ენებისათვის პ. უ. არ იყო დამახასიათებელი—ზმნის ფორმაში მხოლოდ ერთი კლასი იყო წარმოდგენილი პრეფიქსის სახით: სუბიექტისა გარდაუვალ ზმნებში (მაგ., ხუნძურში ჩუ ბექერულა—ცხენი გარბის), ან ობიექტისა გარდამავალ ზმნაში (ჩუ ბიჩულა დოს—ცხენს ყიდის ის). განვითარების შემდგომ საფეხურზე ობიექტი ისევ პრეფიქსითაა წარმოდგენილი, მაგრამ დართული აქვს სუფიქსიც ან მეორე პრეფიქსი, რ-იც სუბიექტის პირზე მიუთითებს. რიგ იბერიულ-კავკ. ენებში კლასოვანი უღვლილება ნელ-ნელა (სხვადასხვა ენაში სხვადასხვაგვარად) შეიცვალა პიროვანი უღვლილებით, რაც შინაგანად იყო დაკავშირებული ზმნის სტრუქტურის ცვლასთან — პოლიპერსონალიზმზე გადასვლასთან. *ბ. ფორჩხუა.*

**პოლიპი** (ბერძ. polypus, სიტყვასიტყვით — მრავალფეხა), პათოლოგიური წარმონაქმნი, რ-იც ვითარდება სასუნთქი გზების, საშვილოსნოს, კუჭის, მსხვილი ნაწლავის, შარდის ბუშტის ლორწოვან გარსებზე. პ. ხაოიანი, მხლისებრი ან სხვ. ფორმის წარმონაქმნია (ჩვეულებრივ განიერ ფუძეზე ან ფეხზეა დამაგრებული). შეიძლება დაჩირქდეს, გაიხსნას და სისხლდენის მიზეზი გახდეს. თანამედროვე მედიცინაში პ-ს კიბოსწინარე მდგომარეობად მიიჩნევენ, ამიტომ საჭიროა მისი მოცილება ქირურგ. გზით.

**პოლიპლოიდია** (ბერძ. polyploos — აქ: მრავალჯერადი და eidos — სახეობა), მცენარეთა ან ცხოველთა უჯრედებში *ქრომოსომების* რაოდენობის ჯერადი გაზრდა. პ. განსაკუთრებით ფართოდაა გავრცელებული მცენარეებში. ცალსქესიან ცხოველებში იშვიათია, შედარებით უფრო ხშირია ასკარიდებსა და ზოგიერთ ამფიბიაში.

მცენარეთა და ცხოველთა სომატური

უჯრედები, ჩვეულებრივ, შეიცავს ქრომოსომთა ორმაგ (დიპლოიდურ) რაოდენობას (2n). ქრომოსომთა ყოველი ჰომოლოგიური წყვილიდან ერთი დედისეულია, მეორე — მამისეული. სომატურისაგან განსხვავებით, სასქესო უჯრედებში ქრომოსომთა განახევრებული (ჰაპლოიდური) რაოდენობაა (n). ჰაპლოიდურ უჯრედში ყოველი ქრომოსომა თავისი ჰომოლოგიური წყვილის გარეშეა. ერთი სახეობის ინდივიდთა უჯრედებში ქრომოსომთა ჰაპლოიდურ რაოდენობას ძირითადი რაოდენობა ეწოდება, ქრომოსომთა ჰაპლოიდური ანაწყობის *გენთა* ერთობლიობას კი — *გენომი*. სასქესო უჯრედებში ქრომოსომთა ჰაპლოიდური რაოდენობა წარმოიქმნება მეიოზური დაყოფისას, დიპლოიდური რაოდენობა აღდგება განაყოფიერებისას (ზოგჯერ მცენარეთა დიპლოიდურ უჯრედებში რომელიმე ქრომოსომის დანამატი ე. წ. B ქრომოსომებია, რ-თა როლი ჯერ კიდევ გაურკვეველია). ქრომოსომთა რაოდენობა მცენარეთა სახეობების მიხედვით იცვლება. მაგ., გვიმრის ერთ-ერთი სახეობის (Ophioglosum reticulata) ქრომოსომთა დიპლოიდური რიცხვია 1260, ხოლო ფილოგენეზურად ყველაზე მაღალგანვითარებული ოჯახის—რთულყვავილოვნების ერთ-ერთ წარმომადგენელს (Haplopappus gracilis) ჰაპლოიდურ ანაწყობში მხოლოდ 2 ქრომოსომა აქვს.

პ-ის დროს შეინიშნება გადახრა სომატურ უჯრედში ქრომოსომთა დიპლოიდური რაოდენობიდან, ხოლო სასქესოში — ჰაპლოიდურიდან. პ-ის დროს შეიძლება წარმოიქმნას უჯრედები, რ-ებშიც თითოეული ქრომოსომა მეორდება სამჯერ (3n)—ტრიპლოიდური, ოთხჯერ (4n) — ტეტრაპლოიდური, ხუთჯერ (5n) — პენტაპლოიდური და ა. შ. ამგვარ, ჯერადად გადიდებულ ქრომოსომთა რაოდენობის მქონე ორგანიზმებს პ ო ლ ი პ ლ ო ი დ ე ბ ი ეწოდება.

ქრომოსომთა რაოდენობის ჯერადი გაზრდა შეიძლება გამოიწვიოს მაღალმა ან დაბალმა ტემპ-რამ, მაიონიზებელმა გამოსხივებამ, ქიმ. ნივთიერებებმა, უჯრედის ფიზიოლ. მდგომარეობის შეცვლამ. ამ ფაქტორთა ზემოქმედებით მიტოზის ან მეიოზის დროს ირღვევა გაყოფის თითისტარას ფუნქცია, რის გამოც წარმოიქმნება ქრომოსომთა ჯერადი რაოდენობის მქონე უჯრედები.

ჰაპლოიდურის ჯერად (3, 4, 5 და მეტ) ქრომოსომთა რაოდენობის მქონე უჯრედების წარმოქმნა გ ე ნ ო მ უ რ ი მუტაციაა, ხოლო ფორმებისა — ეუპლოიდია. ეუპლოიდიის გვერდით ხშირად გვხვდება *ანეუპლოიდია* (წარმოიქმნება უჯრედები ცალკეული ქრომოსომების შეცვლილი რაოდენობის მქონე გენომით). განასხვავებენ ავტოპოლიპლოიდიას (ერთი და იმავე სახეობის ქრომოსომთა რაოდენობის ჯერადი გადიდება) და ალოპოლიპლოიდიას (სახეობათაშორისი ან გვართაშორისი შეჯვარებით მიღებულ ჰიბრიდებში ქრომოსომთა რაოდენობის ჯერადი გადიდება).

მცენარეთა პოლიპლოიდურ ფორმებში ხშირად შეინიშნება გიგანტიზმი — უჯრედების ან ორგანოების, აგრეთვე მთელი რიგი ქიმ. ნივთიერებების შემცველობის გაზრდა, ყვავილობის და ნაყოფმსხმოიარობის ვადების შეცვლა. ეს ცვლილებები უფრო ხშირია ჯვარედინმტვერია მცენარეებში, ვიდრე თვითმტვერიაში. პოლიპლოიდურ მცენარეთა ცვლილებები შეიძლება წარმატებით იქნეს გამოყენებული სელექციურ საქმიანობაში. კულტ. მცენარეთა დიდი ნაწილი პოლიპლოიდურია. პ-ს დიდი ადგილი ეკავა კულტ. და ველურ მცენარეთა ევოლუციაში. მიჩნეულია, რომ მცენარეთა თითქმის მესამედი პოლიპლოიდიზაციის შედეგია. მცენარეთა ზოგ ჯგუფში (მაგ., წიწვოვანები, სოკოები) ეს მოვლენა შედარებით იშვიათად შეინიშნება. პ. აღწერილია ცხოველთა ზოგიერთ ჯგუფშიც. პ-ის როლზე აშკარად მიუთითებს ე. წ. პოლიპლოიდური რიგების არსებობა, როცა ერთი ოჯახის ან გვარის სახეობები ქმნიან ეუპლოიდურ რიგს (რიგში შემავალი ფორმები ხასიათდებიან ქრომოსომთა ჰაპლოიდური რიცხვის ჯერადი რაოდენობით). პართენოგენეზული გამრავლების უნარის მქონე ცხოველებში, აპომიქტური მცენარეების მსგავსად, პოლიპლოიდური სახეობები საკმაოდ ხშირია.

*ლიტ.*: А с т а у р о в Б. Л., Партеногенез и полиплоидия в эволюции животных, «Природа», 1971, № 6; Б р е с л а в е ц Л. П., Полиплоидия в природе и опыте, М., 1963; Ж у к о в с к и й П. М., Эволюционные аспекты полиплоидии растений, «Природа», 1971, № 6; М а й р Э., Зоологический вид и эволюция, пер. с англ., М., 1968.

**პოლიპროპილენი,** $[-CH_2\,CH(CH_3)-]_n$, *პროპილენის* თერმოპლასტიკური პოლიმერი, იზოტაქტიკური სტრუქტურის მქონე უფერული კრისტალური ნივთიერება. $t_{ლღ}$ 172°C, სიმკვრივე 920—930 *კგ/მ*$^3$. პ-ის დამახასიათებელი თვისებებია: მაღალი დარტყმითი სიმტკიცე, მაღალი მედეგობა მრავალჯერადი ღუნვისადმი, დაბალი ორთქლ- და აირშეღწევადობა, ცუდად ატარებს სითბოს, არ იხსნება ორგ. გამხსნელებში, მედეგია მდუღარე წყლისა და ტუტეების მოქმედების მიმართ, დაბალია მისი თერმო- და შუქმედეგობის უნარი, ამიტომ მას უმატებენ სპეც. დანამატებს — პოლიმერული მასალის სტაბილიზატორებს. პ-ს ღებულობენ მონომერის *პოლიმერიზაციით*. პ-ისაგან ამზადებენ აფსკებს, ბოჭკოებს, *ქაფპლასტებს*, მანქანათა ნაწილებს, პროფილირებულ ნაწარმს, მილებს (აგრესიული სითხეებისათვის), არმატურას, კონტეინერებს, საყოფაცხოვრებო ნაწარმს და სხვ.

**პოლიპტოტონი** (ბერძნ. polyptōton), რიტორიკული ფიგურა, ერთი და იმავე სიტყვის (არსებითის ან ნაცვალსახელის) მრავალგზისი გამეორება სხვადასხვა ბრუნვაში. მაგ.: გ უ ლ ს გ უ ლ ი იცნობს და ღ ო ნ ე ს—ღ ო ნ ე (ი. ჭავჭავაძე); ასი წლის შემდეგ მე შ ე ნ გიგალობ, ათას წელს გასვლებს შ ე ნ ი მშვენება; შ ე ნ,—სილამაზის ნაზო გრიგალო, შ ე ნ გ ა ნ აროდეს მომესვენება (გ. ლეონიძე). *რ. ბერიძე.*

**პოლირიბოსომა** (*პოლი...* და *რიბოსომა*), იგივეა, რაც *პოლისომა*.

**პოლირიტმია** (*პოლი...* და *რიტმი*) მ უ ს ი კ ა შ ი, ნებისმიერი არაადეკვატური რიტმული ფიგურების ერთდროული ჟღერადობა. პ. მრავალხმიანობის თითქმის აუცილებელი პირობაა (მაგ., მეოთხედები და ნახევრიანები ერთ ხმაში და მერვედები — მეორეში). უფრო ვიწრო სპეციფ. გაგებით, პ. ისეთ რიტმულ ფიგურათა გაერთიანებაა, რ-თაც არა აქვთ ამ ფიგურებისთვის საერთო უმცირესი გრძლიობა (მაგ., ერთდროული ჟღერადობა დუოლებისა და ტრიოლებისა, ტრიოლებისა და კვინტოლებისა და ა. შ.). პ-ს ვხვდებით ფ. შოპენის, ა. სკრიაბინის, ს. რახმანინოვის, განსაკუთრებით კი XX ს. კომპოზიტორთა შემოქმედებაში. პ. გვხვდება ქართლ-კახურ და გურულ მრავალხმიან სიმღერებშიც. *ს. ჟორდანია.*

**პოლისაპრობები** (*პოლი...*, ბერძნ. sapros — დამპალი და bios — სიცოცხლე), ორგანიზმები, რ-ებიც ბინადრობენ ორგანული ნივთიერებებით გაბინძურებულ წყალში. პ-ის საარსებო გარემოში ბევრია ცილები და პოლიპეპტიდები, აგრეთვე ნახშირწყლები, ცოტაა ჟანგბადი, დაგროვილია ნახშირორჟანგი, გოგირდწყალბადი, მეთანი. ტიპურ პ-ს ეკუთვნის ზოგი ბაქტერია, შოლტოსანი, ინფუზორია. პ-ს შორის ბევრია საპროფიტი, მ. შ. ბაქტერიები და მათი მომხმარებლები. პ-ის მნიშვნელობა მეტად დიდია, ისინი ხრწნიან ორგ. ნივთიერებებს და ბიოლოგიურად წმენდენ ჩამდინარე წყალს.

**პოლისაქარიდები,** *ნახშირწყლების* კლასის მაღალმოლეკულური ნაერთები, პ. შედგება ერთმანეთთან გლიკოზიდური ბმით დაკავშირებული *მონოსაქარიდებისაგან* (გლუკოზა, გალაქტოზა, მანოზა, არაბინოზა, ქსილოზა, გლუკოზამინი, გალაქტოზამინი, რამნოზა, *ფუკოზა*), ურონის მჟავებისაგან და ა. შ. მათი მოლეკულური მასა რამდენიმე ათასიდან მილიონამდე მერყეობს. პ. მდგრადია ტუტეების მიმართ; მჟავების მოქმედებით განიცდიან ჰიდროლიზს.

ცოცხალ ორგანიზმებში გლიკოგენი და *სახამებელი* ენერგიის ძირითადი წყაროებია, სტრუქტურული პ.—*ცელულოზა* და ქიტინი—საყრდენი ფუნქციაა. ჰიალურონის მჟავა ხასიათდება ჟელესებრი წებოვანი თვისებით და გაპოხვის მაღალი უნარით, ზოგი პ. ასრულებს დამცველი ფუნქციის როლს. ჰეპარინი ხელს უშლის სისხლის შედედებას, პ-ის ფრაგმენტები გლიკოპროტეიდებსა და ლიპოპოლისაქარიდებთან ერთად უჯრედის ზედაპირზე თანაობისას განაპირობებენ ორგანიზმის იმუნურ რეაქციებს და სხვ. მრავალი პ. (სახამებელი, ცელულოზა, პექტინის ნივთიერება, ქიტინი და სხვ.) გამოიყენება მედიცინაში, კვების, ქიმ. და მრეწვ. სხვა დარგებში.

*ლიტ.*: С т е й с и М., Б а р к е р С., Углеводы живых тканей, пер. с англ., М., 1965; Химия углеводов, М., 1967.

**პოლისემია** (*პოლი...* და ბერძნ. sēma — ნიშანი), ერთი სიტყვით რამდენიმე საგნის (მოვლენის) აღნიშვნა. პოლისემიურია, მაგ., ყ ე ლ ი აღნიშნავს: ა. ადამიანისა და ცხოველების თავისა და ტანის შემაერთებელ ნაწილს და ბ. ზოგი ჭურჭლის მუცლისზევითა ვიწრო ნაწილს. ყ ე ლ ი პოლისემიური გახდა იმის შედეგად, რომ მეჭურჭლეთა შორის არსებული მნიშვნელობა შევიდა საერთო ენაში და გვერდით ამოუდგა საერთოქართულ მნიშვნელობას („სხეულის ნაწილი"). პ-ისაგან უნდა განვასხვაოთ სიტყვის მეტაფორული გ ა მ ო ყ ე ნ ე ბ ა: მ ე ლ ა, ერთ-ერთი ცხოველის სახელი, ირონიულად იხმარება ცბიერი ადამიანის მიმართაც, მაგრამ ამ შემთხვევაში გვაქვს მეტაფორა და არა სიტყვა მ ე ლ ა ს მეორე მნიშვნელობა.

ზოგჯერ პ. ქრება — სიტყვის რამდენიმე მნიშვნელობიდან ერთიღა შემორჩება: მ ე ს ვ ე უ რ ი — სიტყვაში გაქრა მ კ ა შ ი მ ე თ ა უ რ ი ს მნიშვნელობა— მხოლოდ თ ა ვ კ ა ც ს აღნიშნავს სალიტ. ქართულში.

გაუმართლებელია ომონიმიად მიჩნევა პ-ის ისეთი შემთხვევებისა, როდესაც „მნიშვნელობები მეტად განსხვავებულია", რადგან არ ხერხდება საზღვრის დადგენა მეტ-ნაკლებ განსხვავებათა შორის.

*ლიტ.*: ფ ო ჩ ხ უ ა ბ., პოლისემიის საკითხისათვის, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1960, ტ. 12. *ბ. ფოჩხუა.*

**პოლისი** (ბერძნ. polis, ლათ. civitas), ქალაქ-სახელმწიფო, საზოგადოების სოციალურ-ეკონომიკური და პოლიტიკური ორგანიზაციის განსაკუთრებული ფორმა, დამახასიათებელი იყო ძვ. საბერძნეთისა და იტალიისათვის. პ. მოიცავდა ქალაქის ტერიტორიასა და მის შემოგარენს (ქორა), რ-იც სას.-სამ. პროდუქციით უზრუნველყოფდა პ-ის მოსახლეობას. პ-ის ეკონ. ბაზისი იყო მიწათმფლობელობის ანტ. ფორმა, რ-ის დროსაც არსებობდა როგორც სახელმწ. (სათემო), ასევე კერძო მიწათმფლობელობა. მიწის კერძო მესაკუთრე შეიძლებოდა ყოფილიყო მხოლოდ პ-ის სრულუფლებიანი მოქალაქე. მათ გარდა პ-ში სახლობდნენ თავისუფალი, მაგრამ არასრულუფლებიანი *მეტეკები*, *პერიეკები*, გააზატებულნი, რ-ებიც ჩვეულებრივ ხელოსნობასა და ვაჭრობას მისდევდნენ, და მონები. პ-ის ეკონ. პოლიტიკა მიმართული იყო წვრილი და საშ. მიწათმფლო-

ბელობის ალორძინებისაკენ (კოლონიების გაყვანა, სამხ. დასახლებები — კლერუქიების დაარსება, აგრ. კანონები და სხვ.). პ-ის მოქალაქეები 17/18-იდან 60 წლამდე შეადგენდნენ სახ. ლაშქარს. საზ-ბის მდიდარი და საშ. ფენის წარმომადგენლები მსახურობდნენ მხედრებად და მძიმედ შეიარაღებულ ქვეით ჯარში (ჰოპლიტები), ხოლო უფრო ღარიბები — მსუბუქად შეიარაღებულ მეომრებად. პ-ების პოლიტ. წყობილება, მიუხედავად მრავალფეროვნებისა გარკვეულ მთლიანობას წარმოადგენდა. პ-ის სახელმწ. აპარატს შეადგენდა სრულუფლებიანი მოქალაქეების (მამაკაცების) სახ. კრება (აპელა, ეკლესია), საბჭო (გერუსია, არეოპაგი, ბულე, სენატი) და არჩევითი თანამდებობები (მაგისტრატები). მმართველობის ყველაზე დემოკრ. ორგანო სახ. კრება იყო. პ. იყო ოლიგარქიული (მაგ., სპარტა) ან დემოკრატიული (მაგ., ათენი). იყო ეკონომიურად განსხვავებული პ-ები. მაგ., სპარტა ტიპური სამიწათმოქმედო პ. იყო, კორინთი კი სავაჭრო-ხელოსნური. მონათმფლობელური წყობილების ჩამოყალიბებასთან ერთად პ. მონათმფლობელური სახელმწიფოს ფორმა გახდა. საბერძნეთში პ-ის აყვავების ხანა იყო ძვ. წ. V ს., ხოლო დაცემისა — ძვ. წ. IV ს. დასაწყისი. რომში პ-ის განვითარების პერიოდად ითვლება ძვ. წ. V — ძვ. წ. III ს., ხოლო კრიზისისა — ძვ. წ. III—ძვ. წ. I ს.

*ლიტ.*: Блаватский В. Д., Античный город, М., 1963; Колобова К. М., Возникновение и развитие рабовладельческих полисов в Греции, Л., 1956.



პოლისპასტი. ძალური შვიდჯერადი პოლისპასტი: 1 — ტვირთის დასაკიდებელი რგოლი; 2 — მოძრავი გარსაკრი; 3 — ჯალამბარზე ჩამომავალი ბაგირის შტო; 4 — უძრავი გარსაკრი; 5 — პოლისპასტის საკიდი.

**პოლისინდეტონი** (ბერძნ. polysindeton — მრავალკავშირიანი), მეტყველების ისეთი წყობა, როდესაც სიტყვებს შორის გაზრდილია კავშირთა რიცხვი. პ. ერთ-ერთი სტილისტიკური ფიგურაა. მისი მეშვეობით ხაზგასმით გამოიყოფა ცალკეული სიტყვები, მკაფიო ხდება მათი გამომსახველობა, ძლიერდება სიტყვათა შინაგანი კავშირი. მაგ.:

რ ო მ ამ გზაზე ზღაპარია მგოსანთ სითამამე,
რ ო მ არასდროს არ შობილა ასე ჩუმი ღამე.
რ ო მ, აჩრდილნო, მე თქვენს ახლო სიკვდილს ვეგებები,
რ ო მ მეფე ვარ და მგოსანი და სიმღერით ვკვდები,
რ ო მ წაჰყვება საუკუნეს თქვენთან ჩემი ქნარი...
ჯერ არასდროს არ შობილა მთვარე ასე წყნარი!
(*გ. ტაბიძე*).

*რ. ბერიძე.*

**პოლისინთეზური ენები,** ენათა მორფოლოგიური კლასიფიკაციის მიხედვით, ისეთი ენები, რ-ებსაც ახასიათებს სიტყვაში გრამატიკულ კატეგორიათა აღმნიშვნელი ელემენტების (აფიქსების) ჭარბად თავმოყრა. უპირისპირდება ანალიზურ და სინთეზურ ენებს. პოლისინთეზურია, მაგ., აფხაზური ენა. აფხაზური ჲ-ს-ზ-ა-ლა-ბ-ზ-დ-მ ჷ -რ-ჲიტ ქართულად ნიშნავს: „მე ვერ ვაიძულე ისინი შენთვის მით (მაგ., ფანქრით) დაეწერათ ის". ჲიტ ძირია, დანარჩენი კი პრეფიქსებია. პოლისინთეზურობა უნდა განვასხვავოთ ინკორპორაციისაგან. ინკორპორაციულ ენათა ზმნაში ჩართული ელემენტები კონკრ. მნიშვნელობის მატარებელია, პ. ე-ს კი აფიქსები აქვთ. ინკორპორაციულ ენას შეიძლება პოლისინთეზურობაც ახასიათებდეს.

*ლიტ.*: შარაძენიძე თ., ენათა კლასიფიკაციის პრინციპები, თბ., 1958.

*თ. შარაძენიძე.*

**პოლისომა** (*პოლი*... და *სომა*), პ ო ლ ი რ ი ბ ო ს ო მ ა, ინფორმაციული (მატრიცული) რიბონუკლეინის მჟავას (ირნმ ანუ მ-რნმ) ერთი მოლეკულით გაერთიანებული *რიბოსომების* კომპლექსი, რ-იც ახდენს ცილის სინთეზს. თითოეული რიბოსომა ცილის ერთ მოლეკულას ასინთეზებს (პოლიპეპტიდურ ჯაჭვს), რ-შიც ამინომჟავების თანამიმდევრობა განპირობებულია იმისდა მიხედვით, თუ როგორ არის ის დაპროგრამებული ი-რნმ-ში. პ-ები თავისუფლადაა ციტოპლაზმაში ან მიმაგრებულია ენდოპლაზმური ბადის მემბრანებთან. პ-ები ქმნიან როზეტებს ან სპირალებს.

**პოლისპასტი** (ბერძნ. polyspaston < polyspastos — მრავალი თოკით ან ბაგირით დაჭიმული), ტ ა ლ ი, ტვირთამწე მოწყობილობა; შედგება გარსაკრებში შეკრებილი მოძრავი და უძრავი ბლოკებისაგან, რ-ებსაც თანამიმდევრულად შემოევლება გარს ბაგირი. განკუთვნილია მძიმე ტვირთის ასაწევად. ტვირთის წონა ნაწილდება ბაგირის რამდენიმე შტოზე, ამიტომ ბაგირის საწევ ბოლოზე შედარებით მცირე ძალის მოდება საჭირო. ძალაში მოგებასთან ერთად პ. შესაბამისად ამცირებს ტვირთის აწევის სიჩქარეს. პ-ს იყენებენ მუშა ორგანოდ ტვირთამწევ მანქანებში, აგრეთვე დამოუკიდებლად სამშენებლო და სამონტაჟო სამუშაოებზე.

**პოლისპერმია** (*პოლი*... და *სპერმა*), 1. ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი — კვერცხუჯრედში მრავალი სპერმატოზოიდის შეღწევა განაყოფიერების დროს. განარჩევენ ფიზიოლ. და პათოლ. პ-ს.

ფ ი ზ ი ო ლ ო გ ი უ რ ი პ. აღინიშნება ცხოველთა ზოგიერთ ჯგუფში (ობობები, მწერები, ზვიგენისებრი თევზები, კუდიანი ამფიბიები, ქვეწარმავლები, ფრინველები). კვერცხუჯრედში შეღწეულ სპერმატოზოიდთა რაოდენობა მერყეობს 1—2-იდან 10—12-სა (მწერებში) და რამდენიმე ათეულამდე (ქორდიანებში). პლაზმაში ყველა სპერმატოზოიდი ერთნაირად გარდაიქმნება, მაგრამ მხოლოდ ერთი მათგანის ბირთვი ერწყმის კვერცხუჯრედის ბირთვს და მონაწილეობს ზიგოტის ბირთვის წარმოქმნაში. დანარჩენი სპერმატოზოიდების ბირთვები კი დეგენერაციას განიცდიან. მიტოზური აქტივობის დათრგუნვა და სპერმული ბირთვების რეზორბცია (ერთის გარდა) განპირობებულია განაყოფიერებული კვერცხუჯრედის ციტოპლაზმის თვისებების შეცვლით, რ-თა ბუნება ჯერ უცნობია.

პ ა თ ო ლ ო გ ი უ რ ი პ. გვხვდება მონოსპერმულ ცხოველებში. სპერმატოზოიდების მაღალი კონცენტრაციის ან კვერცხუჯრედის ცუდი ფუნქციური მდგომარეობის დროს ის მექანიზმები, რ-ებიც განაყოფიერების მონოსპერმულობას უზრუნველყოფენ, ნაკლებად ეფექტური არიან და კვერცხუჯრედში იჭრება რამდენიმე სპერმატოზოიდი, რ-ებიც ირთვებიან განვითარებაში, იწვევენ ღრმა დარღვევებს და ჩანასახი ადრე იღუპება. *ა. ბაკურაძე.*

2. პ. მ ც ე ნ ა რ ე ე ბ შ ი, კვერცხუჯრედსა და ჩანასახის პარკის მეორეულ ბირთვში ერთზე მეტი (ჩვეულებრივ ორი) სპერმიუმის შეღწევა.

**პოლისტიროლი,** $[-CH_2-CH(C_6H_5)-]_n$, *სტიროლის* ხაზოვანი პოლიმერი; გამჭვირვალე, მინისებრი ნივთიერება, სიმკვრივე 1060 $კგ/მ^3$ (20°C), გამინების ტემპ-რა 93°C; პ. იაფი თერმოპლასტიკია, ხასიათდება მაღალი სიმტკიცით, კარგი დიელექტრიკული თვისებებით, ტენმედეგობით, ადვილად იღებება, ქიმ. მედეგია, იხსნება არომატულ და ქლორირებულ ალიფატურ ნახშირწყალბადებში, ფიზიოლოგიურად უვნებელია; საუკეთესო საექსპლუატაციო თვისებები აქვს სტიროლის სხვადასხვა თანაპოლიმერს. მრეწველობაში პ-ს ღებულობენ რადიკალური *პოლიმერიზაციით* მასაში და წყლიან ემულსიებში; პ-ს იყენებენ საყოფაცხოვრებო ტექ. და საოჯახო მოხმარების საგნების, სათამაშოების, აფსკებისა და სხვ. დასამზადებლად.

**პოლისულფიდები,** მრავალგოგირდოვანი წყალბადის $H_2S_x$ ნაწარმები ($x$-ის მნიშვნელობა შეიძლება იყოს 2-იდან 9-მდე). სხვადასხვა შეფერილობის მყარი ნივთიერებებია. ცნობილია ამონიუმის, ტუტე და ტუტე მიწათა ლითონების პ. კალციუმისა და ბარიუმის პ-ს იყენებენ სას.-სამ. კულტურათა მავნებლების წინააღმდეგ.

**პოლიტგანყოფილებები,** პ ო ლ ი ტ ი კ უ რ ი გ ა ნ ყ ო ფ ი ლ ე ბ ე ბ ი, პარტიულ-პოლიტიკური ორგანოები, რ-ებსაც ქმნიდა კომუნისტური პარტიის ცკ საბჭ. არმიასა და სამხ.-საზღვ. ფლოტში, აგრეთვე სოციალ. მშენებლობის იმ უბნებზე, რ-თაც 1933—56 განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდათ ქვეყნის სახ. მეურნეობისათვის. პ. არსებობდა მტს-ებში, საბჭ. მეურნეობებში, რკინიგზებსა და წყლის ტრანსპორტზე, აგრეთვე ზოგიერთ სხვა უბანში. პ-ს მინიჭებული ჰქონდათ საწარმოო პარტკომიტეტების უფლებები. პ-ის კომიტეტებს ხელმძღვანელობდა უშუალოდ ცკ. პუნქტი პ-ის შესახებ შეტანილია საკ. კპ(ბ) XVII ყრილობაზე (1934) მიღებულ პარტიის წესდებაში. სკკპ ცკ-მა 1957 გააუქმა პ. ყველა დაწესებულებაში, გარდა საბჭ. შეიარაღებული ძალებისა. მტს-ებში და საბჭ. მეურნეობებში პ. ჩამოყალიბდნენ საკ. კპ(ბ) ცკ-ისა და ცენტრ. საკონტროლო კომისიის გაერთ. პლენუმის (1933 იანვ.) დადგენილების საფუძველზე. პ-ის მთავარ ამოცანას შეადგენდა მტს-ების და საბჭ. მეურნეობების გადაქცევა სამეურნეოტექ. ორგანიზაციულ და პოლიტ. ხელმძღვანელ ცენტრებად და მათი გავლენის გაძლიერება კოლმეურნეებზე ფართო მასებზე, კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობების მიერ სახელმწიფოს წინაშე აღებული ვალდებულებების დროულად შესრულების უზრუნველყოფა. პ-ის უფროსი ერთდროულად ითვლებოდა მტს-ის ან საბჭ. მეურნ. დირექტორის მოადგილედ პოლიტ. დარგში. პ-ებში სამუშაოდ გაიგზავნა 25 ათ. კომუნისტი.

პ-ის შექმნით საბჭ. მეურნეობებში დროებით გაუქმდა პირველადი პარტორგანიზაციების პარტკომები. 1934 პარტკომები კვლავ აღადგინეს. მათ მდივნებად დაინიშნენ საბჭ. მეურნეობების პოლიტგანყ-ების უფროსის მოადგილეები პარტ-მასობრივ მუშაობის დარგში. პ-მა დიდი მუშაობა გასწია კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობების ორგანიზაციულ სამეურნეო განმტკიცების პირველადი პარტორგანიზაციების შექმნის, სოფლის მშრომელთა კომუნისტური აღზრდის საქმეში, პ. ხელმძღვანელობდა საკოლმ. კადრების პოლიტსაწარმოო სწავლებას. პ-მა მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა სოფლად სოცშეჯიბრის გაშლაში, პარტ. პროპაგანდის გაუმჯობესებაში: საკ.კპ(ბ) ცკ-ის გადაწყვეტილებით, 1934 მტს-ების პ. გარდაიქმნა ჩვეულებრივ პარტორგანიზაციებად და შეუერთდა პარტიის რაიკომებს; საბჭ. მეურნეობების პ. არსებობდა 1940 მარტამდე. 1941 ნოემბერში კვლავ ჩამოყალიბდა პოლიტგანყ-ბები მტს-ებსა და საბჭ. მეურნეობებში. ამან შესაძლებელი გახადა ომის პირველი პერიოდის მძიმე პირობებში სოფლის მეურნეობისადმი ოპერატ. პარტ. ხელმძღვანელობა. შესრულებულ-რა თავისი ამოცანები, პ. 1943 მაისში გააუქმდა საკ. კპ (ბ) ცკ-ის დადგენილებით. 1950 თებ. 1954 იანვ-მდე პ. მტს-ებთან არსებობდა უკრ., ბელორ. დას. რ-ნებში, მოლდ. მარჯვ. სანაპირო რ-ნებში და ბალტიისპირა რესპუბლიკებში. საკ. კპ(ბ) ცკ-ისა და სახკომსაბჭოს 1933 წ. 3 ივლ. დადგენილებით, პ. დაარსდა რკინიგზის ტრანსპორტზე. პ-ებში სამუშაოდ გააგზავნეს 700 პარტმუშაკი. მათი ამოცანები და სტრუქტურა განსაზღვრული იყო პარტ. ცკ-ის 1933 წ. 10 ივლ. დადგენილებით. 1937 მოქმედებდა 41 საგზაო პ. და 26 მოძრაობის სამსახურის პ. 1934 აპრ. შეიქმნა პ. წყლის ტრანსპორტზე. 1943 რკინიგზაზე და წყლის ტრანსპორტზე პ. გააუქმეს, 1948 აღადგინეს და მოქმედებდა 1956-მდე.

*ლიტ.*: Ашанин В. Я., Политотд

лы МТС в годы Великой Отечественной войны, «Вопросы истории КПСС», 1960, №4.

**პოლიტეტრაფთორეთილენი,** *ტეტრაფთორეთილენის* პოლიმერიზაციის პროდუქტი; ზოგადი ფორმულა $[-CF_2-CF_2-]_n$. იხ. *ფთორპლასტები*.

**პოლიტექნიკური განათლება** ს კ ო ლ ა შ ი, ითვალისწინებს მოსწავლეთა მიერ თანამედროვე წარმოების ძირითადი სამეცნიერო პრინციპების ათვისებას, საწარმოო და საზ. ურთიერთობების გაცნობას, ეფექტურ შრომით აღზრდას, შრომითი უნარ-ჩვევების გამომუშავებას, მოსწავლეთა პროფორიენტაციას.

პ. გ-ის იდეა პირველად წამოაყენა კ. მარქსმა, ხოლო შემდგომ განავითარა ვ. ი. ლენინმა. კ. მარქსსა და ფ. ენგელსს პ. გ-ისა და საწარმოო შრომის გაერთიანება ყოველმხრივი აღზრდის სისტემის საფუძვლად მიაჩნდათ სოციალიზმის ეპოქაში.

პ. გ-ის შეერთება გონებრივ და ფიზ. აღზრდასთან პირველად განხორციელდა საბჭ. ზოგადსაგანმ. სკოლაში. პ. გ-ის განხორციელებაში დიდი როლი ეკისრება *სკოლისგარეშე მუშაობას*. პოლიტექნიზმის პრინციპი განსაზღვრავს განათლების შინაარსს, სწავლების მეთოდებს და პრაქტ. მომზადების ყველა საფეხურს სკოლაში (უმაღლესი სკოლის ჩათვლით). პ. გ. პიროვნების ყოველმხრივი განვითარების აუცილებელი საშუალებაა, იგი *კომუნისტური აღზრდის* შემადგენელი ნაწილია.

პოლიტექნიზმის პრინციპი სოციალ. ქვეყნებში სასწ. აღმზრდელობითი მუშაობის ერთ-ერთი ძირითადი პრინციპია.

**პოლიტექნიკური ინსტიტუტები,** მრავალდარგოვანი უმაღლესი ტექნიკური სასწავლებლები, რ-ებიც ამზადებს სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგის ინჟინრებს. 1984 სსრკ-ში 60-ზე მეტი პ. ი. იყო. მ. შ. 30-მდე ინ-ტს ჰქონდა საკანდიდატო და სადოქტორო დისერტაციების დაცვისათვის მიღების უფლება. ბევრ ინ-ტს აქვს ფილიალები, განყ-ბები, სასწ.-საკონსულტაციო პუნქტები მშენებლობებზე, სარეწებზე, სამრეწვ. საწარმოებში, ქ-ნებში და სხვ. კურსდამთავრებულები იცავენ სადიპლომო პროექტს და სპეციალობის მიხედვით იღებენ ინჟინერ-მექანიკოსის, — ენერგეტიკოსის, — ტექნოლოგის, — ჰიდროტექნიკოსის, — ეკონომისტისა და სხვ. კვალიფიკაციას. იხ. სტ. *საქართველოს პოლიტექნიკური ინსტიტუტი*.

**პოლიტექნიკური სწავლება,** სასწავლო-აღმზრდელობითი პროცესი, რ-ის დროსაც ხორციელდება *პოლიტექნიკური განათლება*.

**პოლიტი** (Pollitt) ჰარი (22. XI. 1890—26. VI. 1960), ინგლისისა და საერთაშ. მუშათა მოძრაობის მოღვაწე. 1906 შევიდა დამოუკიდებელ მუშათა პარტიაში. 1912 ბრიტ. სოციალ. პარტიაში, მონაწილეობდა ომის საწინააღმდეგო პროპაგანდაში, 1915 იყო ხომალდმშენებელ მუშათა გაფიცვის ხელმძღვანელთაგანი, მოძრაობის „ხელები შორს რუსეთისაგან" ერთ-ერთი ორგანიზატორი და ხელმძღვანელი. დიდი ბრიტ. კომპარტიის (დბკპ) ერთ-ერთი დამაარსებელი (1920). 1922-იდან დბკპ-ს ცკ პოლიტბიუროს წევრი; 1943-იდან პარტიის აღმასკომის და კომპარტიის პოლიტ. კომიტეტის წევრი, აქტიურად იბრძოდა ტრედიუნიონთა და ლეიბორისტთა მემარჯვენე ლიდერების წინააღმდეგ. 1925 რევ. მოღვაწეობისათვის 12 თვის პატიმრობა მიუსაჯეს. 1924—43 კომინტერნის აღმასკომის წევრი იყო და მონაწილეობდა კომინტერნის III, V, VI და VII კონგრესების მუშაობაში. 1929—56 დბკპ-ს აღმასკომის გენ.მდივანი,1956—60 თავ-რე.პ. იყო დბკპ-ს პროგრამის „ბრიტანეთის გზა სოციალიზმისაკენ" ერთ-ერთი ავტორი. აქვს ნაშრომები მუშათა და კომუნისტური მოძრაობის თეორიისა და პრაქტიკის ბევრ საკითხზე.

**„პოლიტიზდატ",** სკკპ ცკ-ის პოლიტიკური ლიტერატურის გამომცემლობა; სსრკ ცენტრ. პარტიული გამომცემლობა. დაარსდა მოსკოვში 1918 „კომუნისტის" სახელწოდებით. 1931 ეწოდა „პარტიზდატი", 1940 შეუერთდა „სოცეკგიზს" და ეწოდა 1941 „გოსპოლიტიზდატი", 1963-იდან—„პ". გამოსცემს მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსთა თხზულებებს, პარტიის ყრილობათა დადგენილებებს, ცკ-ის პლენუმების მასალას, აგრეთვე მეცნ.-პოპულ. ლიტ-რას და სხვ. გამოსცა ვ. ი. ლენინის თხზულებათა სრული კრებული 55 ტომად (1958—65) და სხვ. 1984 გამოსცა 400-მდე დასახელების წიგნი საერთო ტირაჟით 110 მლნ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1970).

**პოლიტიკა** (ბერძნ. politika — სახელმწიფო ან საზოგადო საქმეები < polis — სახელმწიფო), კლასების, ერებისა და სხვა სოციალური ჯგუფების ურთიერთობასთან დაკავშირებული საზოგადოებრივი მოღვაწეობის სფერო, რ-ის ბირთვია სახელმწიფო ხელისუფლების დაპყრობის, შენარჩუნებისა და გამოყენების პრობლემა. პ. არის სახელმწ. საქმიანობაში მონაწილეობა, სახელმწიფოს გაძღოლა, სახელმწ. საქმიანობის ფორმების, ამოცანებისა და შინაარსის განსაზღვრა. ყოველი საზ. საკითხი ღებულობს პოლიტ. ხასიათს, თუ მისი გადაწყვეტა უკავშირდება კლასების ინტერესებსა და სახელმწ. საკითხებს. პ-ის შინაარსს კლასობრივი ინტერესები განსაზღვრავს.

მარქსამდელ იდეალ. სოციოლოგიას არ შეეძლო საზ. ცხოვრებაში პ-ის არსის, ადგილისა და როლის სწორი განსაზღვრა. პოლიტ. მოღვაწეობის მოტივებს ეძებდნენ ადამიანის აბსტრ. ბუნებაში ან რელიგ., ფილოს. და მორალის კატეგორიებში. მხოლოდ მარქსიზმის წარმოშობის შემდეგ გახდა შესაძლებელი პ-ის მეცნ. ახსნა. კ. მარქსმა დაასაბუთა, რომ პ-ის მოტივები უნდა ვეძიოთ კლასების ინტერესებში. ვიდრე საზ-ბა კლასებადაა დაყოფილი, პ. მისი აუცილებელი ელემენტია. კლასობრივ განსხვავებათა დაძლევასთან ერთად იგი თანდათანობით გაქრება. პ. ასახავს კლასების დამოკიდებულებას საზ-ბის პოლიტ. ორგანიზაციის, სახელმწ. მოწყობის და გამოყენების, სხვა სახელმწიფოებთან ურთიერთობის, საზ-ბაში სხვადასხვა კლასის როლის და სხვ. საკითხებისადმი. ამაში მდგომარეობს პ-ის, როგორც გარკვეული კლასობრივი ურთიერთობის, განსხვავება ეკონ., სოც. და სხვა ურთიერთობებისაგან. პ. გამოხატავს არა ერთეული ადამიანების, არამედ დიდი სოც. ჯგუფების ინტერესებს. ამ თვალსაზრისით პ. არის მილიონთა ურთიერთობა, რ-იც ყველა თავისი სტრუქტურული ელემენტით საზ-ბის ზედნაშენის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ნაწილია, განსაზღვრულია საზ-ბის ეკონ. ბაზისით და ამავე დროს აქტიურად ზემოქმედებს მასზე. საზ. ცხოვრებაზე ზეგავლენის და მასშტაბურობის მიხედვით პ. განსაკუთრებული მოვლენაა. მასში, როგორც წესი, აისახება ეკონ. განვითარების ძირითადი პროცესები. პ. ეკონომიკის კონცენტრირებული გამოხატულებაა. პოლიტ. სფერო მოიცავს საზ. ცხოვრებაზე ზემოქმედების ისეთ მძლავრ საშუალებებს, როგორიცაა სახელმწიფო, პოლიტ. პარტიები და საზ.-პოლიტ. ორგანიზაციები. ამ ინ-ტებზე დაყრდნობით კლასები ახორციელებენ თავიანთ ძირეულ, პირველ რიგში — ეკონ. ინტერესებს. ეკონომიკაზე პ-ის ზემოქმედების მიმართულება დამოკიდებულია იმაზე, თუ რომელი კლასის ინტერესებს გამოხატავს იგი. თუ კლასის ძირეული ინტერესები ობიექტურად შეესაბამება საზ-ბის განვითარების მოთხოვნებს, მაშინ მისი პ. ხელს უწყობს საზ. პროგრესს. ჩვენს დროში ასეთ როლს თამაშობს მუშათა კლასის პ. თუ კლასის ძირეული ინტერესები ობიექტურად ეწინააღმდეგება საზ. განვითარების მოთხოვნებს, მაშინ მისი პ. პროგრესის შემაფერხებელ ფაქტორად იქცევა. მართალია, საზ. პროგრესი საბოლოოდ მაინც იკვლევს გზას, მაგრამ ეს ხორციელდება არა თავისთავად, არამედ კლასობრივი ბრძოლის, სოც. რევოლუციების გზით. ჩვენს დროში საზ. პროგრესს უპირისპირდება მონოპ. ბურჟ. პ.

პ., როგორც ზედნაშენური მოვლენა, ხასიათდება შეფარდებითი დამოუკიდებლობით. იგი არ არის ეკონ. ურთიერთობის მექან. ასლი. ამიტომ პოლიტ. ცხოვრების საკუთარი კანონებისა და ლოგიკის შეცნობას დიდი მნიშვნელობა ენიჭება. გარდა ეკონ. პროცესებისა, თვით პ-ზე გავლენას ახდენს საზ. ცნობიერების ფორმები, პოლიტ. ცხოვრებისა და ეროვნ. ტრადიციები, კლასის მიერ საკუთარი ინტერესების გააზრებისა და შეგნებულობის დონე, პოლიტ. მოღვაწეთა პიროვნული თავისებურებანი, საერთაშ. ვითარება და სხვ. მაგრამ ყველა შემთხვევაში პ-ის არსის განმსაზღვრელია კლასების ძირეული, პირველ რიგში, ეკონ. ინტერესები.



ჰ. პოლიტი.

განასხვავებენ საშინაო და საგარეო პ-ს. საშინაო პ. არის სახელმწიფოს შიგნით კლასების ინტერესების შესაბამისად საზ. ურთიერთობის რეგულირება. საგარეო პ-ის მიზანია სხვა სახელმწიფოსთან ურთიერთობების მოწესრიგება. არ შეიძლება ერთმანეთისაგან მოვწყვიტოთ ან ერთმანეთს დავუპირისპიროთ საგარეო და საშინაო პ., რადგან პირველი თავისი არსით მეორის გაგრძელებაა. იგი საბოლოო ჯამში განისაზღვრება საშინაო პ-ით. მეორე მხრით, სახელმწიფოს საერთაშ. მდგომარეობა გავლენას ახდენს მის საშინაო პ-ზე. როგორც საშინაო, ასევე საგარეო პ-ის ძირითადი დანიშნულებაა უზრუნველყოს სახელმწ. ხელისუფლების მფლობელი კლასების ინტერესების შესაბამისი საზ. სისტემის შენარჩუნება და განმტკიცება. იმის მიხედვით, თუ რომელი კლასის ინტერესებს იცავს პ., ის შეიძლება იყოს პროგრესული ან რეგრესული. რეაქციული კლასები, როგორც წესი, საერთაშ. ურთიერთობის სფეროში ატარებენ ძლიერისადმი სუსტის დამორჩილების პ-ს. მხოლოდ მუშათა კლასის ხელისუფლების დამყარებით გახდა შესაძლებელი საერთაშ. ჩაზით დამკვიდრებულიყო სახელმწ. ურთიერთობის სრულიად ახ. პრინციპები, ფორმები და მეთოდები. გარდა საშინაო და საგარეო პ-ისა, შეიძლება აგრეთვე გამოვყოთ პ-ის გამოვლენის კონკრ. ფორმები. იმის მიხედვით, თუ საზ. ცხოვრების რომელი სფერო ხდება პ-ის ზემოქმედების ობიექტი, მიუთითებენ ეკონ., სოც., კულტ. და სხვა სახის პ-ზე. პ-ის ეს ფორმები კლასების ძირითადი პოლიტ. ხაზის კონკრ. გამოვლინებებია.

პ. რთული სტრუქტურისაა. ფართო გაგებით იგი მოიცავს კლასების პოლიტ. ურთიერთობას, იდეოლოგიას, ორგანიზაციებს, პრაქტ.-პოლიტ. საქმიანობას და პოლიტ. ფსიქოლოგიას. ეს ელემენტები ერთმანეთთან ორგანულადაა დაკავშირებული. პ-ის სტრუქტურა, როგორც წესი, რთულდება კლასობრივი ბრძოლის გამწვავების, სუბიექტური ფაქტორის როლის ზრდის ვითარებაში. განსაკუთრებული სირთულით ხასიათდება პ. თანამედროვე პირობებში, როცა განუზომლად გაიზარდა მისი, როგორც სუბიექტური ფაქტორის, როლი და მნიშვნელობა.

პოლიტ. ურთიერთობა შეიძლება დაიყოს ანტაგონისტურად და არაანტაგონისტურად. პირველი ახასიათებს უმთავრესად ანტაგონისტურ ფორმაციათა ძირითადი კლასების ურთიერთობას, მეორე კი — სოციალ. საზ-ბას. კლასების ანტაგონისტური პოლიტ. ურთიერთობის საფუძველია მათი ძირეული ინტერესების შეურიგებლობა. არაანტაგონისტური — არაძირეული სპეციფ. ინტერესების განსხვავება. რა თქმა უნდა, ექსპლუატატორულ ფორმაციებშიც

არის არაანტაგონისტური პოლიტ. ურთიერთობანი (მაგ., ცალკეული კლასების სხვადასხვა ფენებს შორის), მაგრამ მთავარი და განმსაზღვრელი აქ ანტაგონისტური პოლიტ. ურთიერთობაა.

სოციალ. საზ-ბაში ძირეულად იცვლება პ-ის შინაარსი, საზ. ცხოვრებაზე მისი ზემოქმედების მნიშვნელობა და მასშტაბები. აქ მისი მთავარი დანიშნულებაა უზრუნველყოს სოციალ. სისტემის განმტკიცება, მისი თანდათანობით გადაზრდა კომუნისტურ საზ-ბაში. ამ მიზანს ემსახურება ქვეყნის საშინაო და საგარეო პ. თავისი არსით იგი წარმოადგენს მუშათა კლასის, მშრომელი მასების ინტერესების გამოხატულებას. სოციალ. საზ-ბაში პ. პირველად თავისუფლდება ანტაგონისტური შინაარსისაგან. ეს პროცესი იწყება ჯერ კიდევ კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გარდამავალ პერიოდში და მთავრდება სოციალიზმის გამარჯვების შედეგად. სოციალ. საზბაში პოლიტ. ურთიერთობის სუბიექტები არიან ერთნაირი სოც. ბუნების მქონე მშრომელი კლასები და სოც. ჯგუფები, მათი პოლიტ. ურთიერთობის მთავარი ნიშნებია თანამშრომლობა და ურთიერთდახმარება. იგი განსაზღვრულია საზ-ბის კლასებისა და სოც. ჯგუფების ძირეული ინტერესებით, რ-თა განხორციელება ობიექტურად განაპირობებს მომწიფებული სოციალიზმის შემდგომ სრულყოფას და კომუნიზმის მშენებლობის ამოცანების პრაქტიკულად გადაჭრას. ამასთანავე სოციალ. საზ-ბაში კლასებსა და სოც. ჯგუფებს აქვთ არა მარტო საერთო, არამედ საკუთარი, სპეციფ. ინტერესებიც. პ-ის წარმატება დიდათაა დამოკიდებული ამ ინტერესების გათვალისწინებასა და შეხამებაზე.

სოციალიზმის მშენებლობის ისტ. გამოცდილებამ დაადასტურა ლენინური მოძღვრების სისწორე ეკონომიკის მიმართ პ-ის შეფარდებითი პირველობისა და მისი როლის ზრდის შესახებ. მუშათა კლასის მიერ სახელმწ. ძალაუფლების დაპყრობა მთელი საზ. ცხოვრების გარდაქმნის და, პირველ რიგში, ახ. ეკონ. შექმნის აუცილებელი პოლიტ. წინაპირობაა. სოციალ. პოლიტ. ორგანიზაცია ახ. საზ-ბის მშენებლობისა და სრულყოფის მთავარი იარაღია. სოციალიზმის აშენებისა და განვითარების ამოცანების წარმატებით გადაჭრა მოითხოვს თითოეული მათგანისადმი სწორ პოლიტ. მიდგომას, მისი შედეგების პოლიტ. შეფასებას. კიდევ უფრო იზრდება პ-ის როლი მომწიფებული სოციალიზმის პირობებში. ამჯერად საზ-ბის წინაშე დგება უფრო რთული და მასშტაბური ამოცანები, ყოველმხრივ ვითარდება სოციალ. დემოკრატია, ფართოვდება საზ-ბის პოლიტ. სისტემის სოც. ბაზა, იზრდება საზბის პოლიტ. მართვის მნიშვნელობა. მომწიფებული სოციალიზმის ეტაპზე პ-ის როლის ამაღლებისა და მნიშვნელობის ზრდის ერთ-ერთი მთავარი მაჩვენებელია პოლიტ. სისტემის ბირთვის — მარქსისტულ-ლენინური პარტ. როლის განუხრელი ამაღლება. კომუნიზმის მშენებლობის ამოცანების გადაჭრის, კერძოდ, კლასობრივ და სოც. განსხვავებათა დაძლევის, საზბის სოც. ერთგვაროვნების ჩამოყალიბების კვალდაკვალ პ., როგორც ადამიანთა მოღვაწეობის სპეციფ. სფერო, თანდათან ზედმეტი გახდება. სრული კომუნიზმის პირობებში პ-ის ადგილს იკავებს საზ. თვითმმართველობის არაპოლიტ. ფორმები.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ., ჰეგელის სამართლის ფილოსოფიის კრიტიკისათვის. შესავალი, თბ., 1971; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ბუნდის ორგანოს ერთი სტატიის გამო, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 11; მ ი ს ი ვ ე, სოციალდემოკრატიის საარჩევნო კამპანია პეტერბურგში, იქვე, ტ. 12; მ ი ს ი ვ ე, პოლიტიკური შენიშვნები, იქვე, ტ. 13; მ ი ს ი ვ ე, კადეტების ბლოკი პროგრესისტებთან და მისი მნიშვნელობა, იქვე, ტ. 17; მ ი ს ი ვ ე, კლასობრივი ბრძოლის ლიბერალური და მარქსისტული გაგება, იქვე, ტ. 19; მ ი ს ი ვ ე, მარქსიზმის კარიკატურისა და „იმპერიალისტური ეკონომიზმის“ შესახებ, იქვე, ტ. 23; მ ი ს ი ვ ე, ვის დასცინით? საკუთარ თავს დასცინით!, იქვე, ტ. 24; მ ი ს ი ვ ე, პუბლიცისტის დღიურიდან, იქვე, ტ. 25; მ ი ს ი ვ ე, „მემარცხენეობის“ საყმაწვილო სენი კომუნიზმში, იქვე, ტ. 31; შ ა რ ი ა კ., განვითარებული სოციალისტური საზოგადოების პოლიტიკური ორგანიზაცია, თბ., 1974; მ ი ს ი ვ ე, საბჭოთა საზოგადოების პოლიტიკური სისტემა, თბ., 1977; ჩ ხ ი კ ვ ა ძ ე ვ., სახელმწიფო, დემოკრატია, კანონიერება, თბ., 1973. *კ. შარია.*

**„პოლიტიკლ აფეარზ“** („Political Affairs)“, აშშ-ის ყოველთვიური მარქსისტული ჟურნალი, აშშ-ის კომპარტიის თეორ. და პოლიტ. ორგანო. გამოდის ნიუიორკში 1922-იდან. 1945-მდე გამოდიოდა „კომუნისტის“ („Communist“) სახელწოდებით.

**პოლიტიკურ-ადმინისტრაციული რუკა,** სახელმწიფოების ან მისი ნაწილების პოლიტიკურ-ადმინისტრაციული წყობის ამსახველი რუკა. პ.-ა. რ-ზე ნაჩვენებია, როგორ იყოფა ესა თუ ის ტერიტორია პოლიტიკურად და ადმინისტრაციულად, სახელმწ. წყობილება და მმართველობის ფორმები, პოლიტ., სტრატეგიული და ადმ. ცენტრები, საერთაშ. სახელმწიფო და ადგილ. მნიშვნელობის კომუნიკაციები. პ.-ა. რ-ს იყენებენ საცნობარო, საორგანიზაციო-სამეურნეო, სასწ. მიზნებისათვის და სხვა თემატიკის რუკების შესადგენად.

**პოლიტიკური განათლების კაბინეტები,** დაარსდა 1956 სკკპ ქალაქკომების, რაიკომებისა და მსხვილი პარტორგანიზაციების რეორგანიზებული პარტ. ბ-კების ბაზაზე. პ. გ. კ. მოწოდებულია აღმოუჩინოს თეორ. და მეთოდ. დახმარება პროპაგანდისტებს, მომხსენებლებს, აგიტკოლექტივების ხელმძღვანელებს, აგრეთვე კომუნისტებს და უპარტიოებს, რ-ებიც სწავლობენ მარქსისტულ-ლენინურ თეორიას. პ. გ. კ-ში ეწყობა სემინარები, ლექციები, მოხსენებები, თეორ. და მეთოდ. კონფერენციები, თათბირები გამოცდილების გასაზიარებლად, აგრეთვე კითხვა-პასუხის საღამოები, ექსკურსიები მოწინავე მეურნეობებში, პროპაგანდისტული ხელოვნ. სკოლები და ა. შ; პ. გ. კ-ის ბ-კებში არის პოლიტ. ლიტ-რა, ცნობარები, სასწ. და თვალსაჩინო დამხმარე მასალები, გაზეთები, პარტჟურნალები და სხვ.

**პოლიტიკური განათლების სახლები,** სკკპ პროპაგანდისტთა კადრებისადმი თეორიული და მეთოდური დახმარების ცენტრი. პ. გ. ს. დაარსდა 1956 პარტიის საქალაქო კომიტეტების რეორგანიზებული პარტ. ბ-კების ბაზაზე და თავის მუშაობას წარმართავს შესაბამისი პარტკომიტეტების ხელმძღვანელობით. მრავალ პ. გ. ს-თან არის სკკპ ისტ., ფილოს., პოლიტეკონ., საერთაშ. ურთიერთობის საკითხების და სხვ. კაბინეტები. პარტკომიტეტების ხელმძღვანელობით აქ ეწყობა პროპაგანდისტთა კადრების მომზადება და გადამზადება, ტარდება მუშაობა პარტ. პროპაგანდის დადებითი გამოცდილების შესწავლისა და გავრცელებისათვის. ზოგიერთ პ. გ. ს-ში საერთო მეთოდურ საბჭოსთან ერთად არსებობს მეთოდური საბჭოები იმ დისციპლინებში, რ-ებიც ისწავლება პოლიტგანათლების სისტემაში. მისი მთავარი ამოცანაა პროპაგანდისტებთან მუშაობის ფორმებისა და მეთოდების მუდმივი სრულყოფა. სკკპ საოლქო კომიტეტებთან, რაიკომებთან, მსხვილ პარტორგანიზაციებთან არსებობს აგრეთვე *პოლიტიკური განათლების კაბინეტები.*

**პოლიტიკური გეოგრაფია,** შეისწავლის პოლიტიკური ძალების ტერიტორიულ განაწილებას და შეფარდებას როგორც ქვეყნის შიგნით, ისე ცალკეულ ქვეყნებსა და ქვეყნების ჯგუფებს შორის მათ სოც.-ეკონ. სტრუქტურასთან დაკავშირებით; ქვეყნებისა და სახელმწიფოების ტერიტ. ფორმირების, მათი სახელმწ. საზღვრების, ისტ. ოლქების, ადმ. წყობის საკითხებს. პ. გ-ს საბჭ. გეოგრაფები განიხილავენ, როგორც ეკონ. გეოგრ. განუყოფელ შემადგენელ ნაწილს. ზოგიერთი მეცნიერი მას ეკონ. გეოგრაფიასთან დაკავშირებულ ცალკე გეოგრ. დისციპლინად მიიჩნევს. იმპერიალიზმის აპოლოგეტები ცდილობენ პ. გ-ის პრობლემები განმარტონ ცრუმეცნ. პოლიტ. კონცეფციის — *გეოპოლიტიკის* პოზიციებიდან.

რუსეთში ტერმ. „პ. გ.“ პირველად *ვ. ტატიშჩევმა* იხმარა. 1758—72 გამოიცა ი. გრეჩისა და ს. ნაკოვალნინის მიერ შედგენილი პ. გ-ის პირველი რუს. სახელმძღვანელო. XVIII ს. უკანასკნელ მეოთხედსა და XIX ს. განმავლობაში პ. გ-ის საკითხები აისახა ა. რადიშჩევის, კ. არსენიევის, პ. სემიონოვ-ტიანშანსკისა და სხვ. თხზულებებში.

საბჭ. პ. გ-ის განვითარებას კ. მარქსისა და ფ. ენგელსის თხზულებებთან ერთად საფუძვლად დაედო ვ. ი. ლენინის შრომები, რ-ებშიც მოცემულია რუსეთისა და აშშ-ის პირველი მეცნ. დაყოფა ეკონ. რ-ნებად. პ. გ-ის განვითარებაში დიდ როლს თამაშობს სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და პლენუმების გადაწყვეტილებები, რ-ებიც შეიცავს მსოფლიო ეკონ. და სოც.-პოლიტ. განვითარების მეცნ. ანალიზს.

პ. გ-ის საკითხებს ეხება ნ. ბარანსკის, ი. ვიტვერის, ი. მაერგოიზის, ბ. სემევსკისა და სხვა საბჭ. გეოგრაფების ნაშრომები. საზღვარგარეთის სოციალ. ქვეყნებში ამ საკითხებს დიდ ყურადღებას უთმობენ: შ. რადო (უნგრეთი), ი. ბარბაგა (პოლონეთი), ა. ნუნიეს-ხიმენესი (კუბა) და სხვ. კაპიტალ. ქვეყნების გეოგრაფთაგან პ. გ-ს მარქსისტული პოზიციებიდან აშუქებს პ. ჟორჟი (საფრანგეთი).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია, გამოც. მე-4, ტ. 22; Политическая и военная геодезия, М., 1980; С е м е в с к и й Б. Н., Политическая география как составная часть экономической географии, წგ.: Вопросы теории экономической географии, Л., 1964.

**პოლიტიკური დემონსტრაცია,** საზოგადოებრივი განწყობილების — სახალხო ზეიმის ან რისხვის, პოლიტიკურ მოთხოვნათა, პროტესტის (მსვლელობა, მიტინგი და ა. შ.) მასობრივი გამოხატულება. სოციალ. წყობილების გამარჯვებამდე პ. დ. პროლეტარიატის, მშრომელი მასების რევ. ბრძოლის ერთ-ერთი ფორმა იყო. რევ. მოძრაობის განვითარებას თან ახლდა პ. დ-ები, რ-ებიც ფართოდ გავრცელდა ჯერ კიდევ XVII—XVIII სს. ბურჟ. რევოლუციების, განსაკუთრებით საფრ. დიდი რევ. (1789-94) დროს. XIX ს. დასაწყისიდან პ. დ. გადაიქცა მუშათა კლასის პოლიტ. ბრძოლის მნიშვნელოვან ფორმად. პ. დ-მ განსაკუთრებით მწვავე ხასიათი მიიღო იმპერიალიზმის ეპოქაში როგორც მეტროპოლიებში, ისე კოლონიებში და წარმოადგენდა იმპერიალიზმის, კოლონიალიზმის, რასიზმის, იმპერიალ. ომების დაწყების წინააღმდეგ და სოციალიზმისათვის, მშვიდობისათვის ბრძოლის მძლავრ საშუალებას.

რ უ ს ე თ შ ი პირველი პ. დ. გაიმართა XIX ს. 60—70 წლებში, რ-შიც აქტიურად მონაწილეობდა რაზნოჩინული ინტელიგენცია, ხოლო შემდეგ — მუშათა ფართო მასები (მაგ., 1876, 1891, 1896, 1901 და 1902 დემონსტრაციები). პ. დ. იმართებოდა პირველი მაისის დღესასწაულებზე. გრანდიოზული პ. დ. ჩატარდა 1905—07 რუს. რევ., 1917 თებ. ბურჟ.-დემოკრ. და დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციების დროს. 1905 წ. 9 იანვ. ჩატარდა დიდი დემონსტრაცია, რ-იც მიმართული იყო ცარიზმის უკეთურობის წინააღმდეგ. ასევე მნიშვნელოვანი იყო ნ. ბაუმანის დაკრძალვის დროს მოწყობილი დემონსტრაცია, 1905 ოქტ. დემონსტრაციები, დემონსტრაციები სრულიად რუს. ოქტ. პოლიტ. გაფიცვე-

ბის და დეკ. შეიარაღებული აჯანყების დროს და ა. შ. 1917 თებ. და ოქტ. რევოლუციებს შორის პერიოდში ბოლშევიკური პარტიის ხელმძღვანელობით გაიმართა დროებითი მთავრობის პოლიტიკის წინააღმდეგ მიმართული მთელი რიგი პ. დ-ები (აპრ., ივნ. და ივლ.), რ-ებიც მუშათა კლასს რაზმავდნენ ბურჟ.-დემოკრ. რევ. სოციალ. რევოლუციაში გადაზრდისათვის საბრძოლველად.

რუსეთში დიდი ოქტ. სოციალ. რევ. და ევრ., და აზიის მთელ რიგ ქვეყნებში სოციალ. რევოლუციების გამარჯვების შემდეგ პ. დ-ის ხასიათი სსრკ-ში და სხვა სოციალ. ქვეყნებში ძირფესვიანად შეიცვალა. სსრკ-ში და სოციალიზმის ქვეყნებში ყოველწლიურად ტარდება მრავალმილიონიანი დემონსტრაციები რევ. დღესასწაულების დღეებში (1 მაისი, დიდი ოქტ. სოციალ. რევ, საზ. სოციალ. რევოლუციის წლისთავები). ისინი წარმოადგენენ სოციალ. წყობისათვის ზეიმის, ხალხის თავდადების, მიღწევებისა და წარმატებების თვალსაჩინო გამოხატულებას. სსრკ და სხვა სოციალ. ქვეყნების ხალხები მძლავრი დემონსტრაციებით გამოხატავენ თავიანთ გულისწყრომას და პროტესტს საერთაშ. იმპერიალიზმის მისწრაფებათა წინააღმდეგ, გამოდიან მშვიდობის საქმის, დემოკრატიისა და სოციალიზმის დასაცავად.

საქართველოში პირველი პ. დ. გაიმართა 1901 წ. 22 აპრ. თბილისში. ეს იყო მუშათა საპირველმაისო დემონსტრაცია, რ-შიც 2 ათ-ზე მეტი კაცი მონაწილეობდა. შემდეგი პ. დ. მოეწყო ბათუმში 1902 წ. 9 მარტს, მონაწილეობდა 6 ათ. კაცი. 1903-იდან პ. დ-მ საქართველოში მასობრივი ხასიათი მიიღო, მასში მუშებთან ერთად მონაწილეობდნენ გლეხები, მოსწავლე ახალგაზრდობა და ინტელიგენცია. 1903 მუშათა პ. დ. გაიმართა თბილისში (23 თებ., 27 აპრ., 1 და 14 ივლ.), გორში (17 ივლ. და სხვ.), 1903 წ. 18 აპრილს გლეხთა პირველი პ. დ. გაიმართა სოფ. კულაშში (ქუთ. მაზრა). 1904 თებ. რუს.-იაპ. ომის საწინააღმდეგო პ. დ. მოეწყო თბილისში, ქუთაისსა და ბათუმში, იმავე წელს გლეხთა პ. დ. მოეწყო 24 აპრ. სოფ. ლანჩხუთში და 2 მაისს სოფ. ხიდისთავში (ოზურგეთის მაზრა), სადაც 7 ათმდე კაცი მონაწილეობდა. რუს. პირველი რევ. აღმავლობის პერიოდში, პ. დ. საქართველოში სისტემატურად ტარდებოდა. 1905 წ. 9 იანვ. ცარიზმის გამცემლობას საქართვ. მშრომელებმა საპროტესტო პ. დ-ით უპასუხეს. პ. დ-ები მოეწყო თბილისში, ქუთაისში, სამტრედიაში, ჭიათურაში, მიხაილოვოში (ახლანდ. ხაშური), გორში და სხვ. მარტსა და აპრილში პ. დ. მოეწყო საქართვ. ქ-ებში, დაბებსა და სოფლებში. იმავე წლის ივნისში ა. წულუკიძის გადასვენება ქუთაისიდან ხონში გრანდიოზულ პ. დ-დ გადაიქცა, რ-შიც 15 ათ. კაცი მონაწილეობდა. 1905 ოქტ-ში მთელ საქართველოს მოედო პ. დ., ნოემბ.-დეკ-ში კი მან ფართო ხასიათი მიიღო, რითაც მამობილიზებელი როლი შეასრულა და ხელი შეუწყო შეიარაღებული აჯანყების მომზადებას. საქართველოში სოციალ. რევ. გამარჯვებისათვის ბრძოლის (1917—20) დროს ბოლშევიკების ხელმძღვანელობით პ. დ. გაიმართა თბილისში, ბათუმში, ქუთაისში და სხვ. განსაკუთრებით აღსანიშნავია 1920 წ. 1 მაისის ბათუმის მშრომელთა გრანდიოზული პ. დ.

*ლიტ.*: ბერიძე ს., გეგეშიძე ზ., საითიძე გ., საქართველოს ისტორიულ-რევოლუციური ადგილები, თბ., 1975; ბოლშევიკური ორგანიზაციები და რევოლუციური მოძრაობა საქართველოში (მნიშვნელოვან მოვლენათა მატიანე). 1883—1921, თბ., 1974.

*ზ. გეგეშიძე.*

**პოლიტიკური ეკონომია,** მეცნიერება ადამიანთა წარმოებითი ანუ ეკონომიკური ურთიერთობის განვითარების კანონების შესახებ. სახელწ. „პ. ე." წარმოიშვა ბერძნ. სიტყვებისაგან politikos — სახელმწიფოებრივი, საზოგადოებრივი და oikonomia — საოჯახო მეურნ. მართვა. პ. ე. საზ. მეცნიერებებს მიეკუთვნება, შეისწავლის წარმოების საზ. მხარეს მატერ. დოვლათის წარმოების, განაწილების, გაცვლისა და მოხმარების პროცესში. ტერმ. „პ. ე." შემოიღო ფრანგმა მერკანტილისტმა ა. მონკრეტიენმა. მან ეს ტერმინი პირველად იხმარა შრომაში „პოლიტიკური ეკონომიის ტრაქტატი" (1615).

1. პ. ე-ის წარმოშობა და განვითარება, როგორც დამოუკიდებელი მეცნ. ჩამოყალიბდა კაპიტალიზმის წარმოშობის პერიოდში. ბურჟ. პ. ე-ის პირველი სკოლა *მერკანტილიზმი* გამოხატავდა ეკონ. პოლიტიკას. მერკანტილიზმის შესწავლის ობიექტია მიმოქცევის სფერო, განსაკუთრებით კი — საგარეო ვაჭრობა. მან საფუძველი ჩაუყარა *პროტექციონიზმს*.

სამრეწვ. და სას.-სამ. ბურჟ. გაძლიერებამ ინგლისში, *მანუფაქტურის* სწრაფმა განვითარებამ, მერკანტილიზმის დაშლა გამოიწვია. ბურჟ. ეკონ. ინტერესებს მრეწვ. და სოფ. მეურნ. განვითარება შეადგენდა. ამ გარემოებამ განაპირობა კვლევის გადატანა მიმოქცევიდან წარმოების სფეროში. პ. ე-ის მეცნიერებად გადაქცევა ამ პერიოდს უკავშირდება. *კლასიკური ბურჟუაზიული პოლიტიკური ეკონომია* უმაღლეს მწვერვალს აღწევს უ. პეტის, პ. ბუაგილბერის, ფ. კენეს, ა. სმითისა და დ. რიკარდოს შრომებში. მათ სცადეს შეესწავლათ კაპიტალ. წარმოების ძირითადი ეკონ. კატეგორიები: *საქონელი*, *ფული*, *ღირებულება*, *რენტა*, *ხელფასი*, *მოგება* და ა. შ. პ. ბუაგილბერმა საფრანგეთში, ხოლო უ. პეტიმ ინგლისში საფუძველი ჩაუყარეს *შრომითი ღირებულების თეორიას*. *ფიზიოკრატების* სკოლის მამამთავარი ფ. კენე თავის ცნობილ შრომაში „ეკონომიკური ცხრილი" (1758) შეეცადა მოეცა ერთობლივი პროდუქტის კვლავწარმოებისა და მიმოქცევის სრული სურათი. შრომითი ღირებულების თეორიის ღრმა და მეცნ. ანალიზი მოგვცა დ. *რიკარდომ*. შრომითი ღირებულების თეორიის საფუძველზე დ. რიკარდო შეეცადა აეხსნა ხელფასის, მოგებისა და რენტის არსი და მათი ურთიერთდაპირისპირებულობა. კლასიკური ბურჟ. პ. ე. აღმავალი ბურჟ. ინტერესებს გამოხატავდა. მისი კრიტიკა ძირითადად მიმართული იყო დრომოჭმული ფეოდ. წყობილების წინააღმდეგ. ა. *სმითი* და დ. რიკარდო კაპიტალიზმს მარადიულ წყობილებად თვლიდნენ. კლასიკური პ. ე-ს, რ-იც კაპიტალიზმს განიხილავდა საზ-ბის აბსოლ. და საბოლოო ფორმად, შეეძლო მეცნიერებად დარჩენილიყო მხოლოდ მანამდე, ვიდრე კლასობრივი ბრძოლა ფარულად მიმდინარეობდა.

კაპიტალ. წარმოების წესის ჩამოყალიბების დასრულების პერიოდში წარმოიშვა წვრილბურჟ. პ. ე., რ-ის მთავარი წარმომადგენლები იყვნენ ჟ. შ. *სისმონდი* და პ. ჟ. *პრუდონი*. ისინი გამოხატავდნენ ქალაქისა და სოფლის წვრილი ბურჟ. ინტერესებს. სისმონდიმ და პრუდონმა გააკრიტიკეს კაპიტალ. წარმოების წესის წინააღმდეგობანი, მაგრამ მათი მოძღვრების მეთოდოლ. საფუძველს შეადგენდა სუბიექტივისტურ-იდეალ. მიდგომა პ. ე-ისადმი. მათი აზრით კაპიტალიზმის წინააღმდეგობიდან თავის დაღწევა მეურნ. მოძველებული ფორმების დაბრუნებით შეიძლებოდა. მათ ვერ გაიგეს კაპიტალიზმის განვითარების კანონზომიერებანი, რის გამოც მათი მოძღვრება უტოპიად გადაიქცა. კაპიტალ. წყობილების განვითარებამ, კაპიტალსა და დაქირავებულ შრომას შორის ანტაგონისტური წინააღმდეგობების გამწვავებამ, ბურჟუაზია გადააქცია რეაქციულ კლასად, რ-მაც XIX ს. 30-იან წლებში წარმოშვა ვულგარული პოლიტიკური ეკონომია: „ამიერიდან საქმე შეეხება უკვე არა იმას, სწორია თუ არა ესა თუ ის თეორემა, არამედ სასარგებლოა იგი კაპიტალისტისათვის თუ საზიანო, ხელსაყრელია მისთვის, თუ არა ხელსაყრელი, ეთანხმება იგი პოლიტიკურ მოსაზრებებს თუ არა" (მარქსი კ. კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, გვ. 15).

ვულგ. პ. ე-ის პირველმა წარმომადგენლებმა ტ. რ. *მალთუსმა*, ჟ. ბ. *სეიმ*, ფ. ბასტიამ უარყვეს შრომითი ღირებულების თეორია და წარმოების პროცესის მეცნ. კვლევა. ამის სანაცვლოდ გააღრმავეს და განავითარეს კლასიკური პ. ე-ის ცალკეული თეორ. შეცდომები და ვულგ. ელემენტები.

XIX ს. II ნახევრიდან, განსაკუთრებით კი კაპიტალიზმის იმპერიალიზმში გადაზრდასთან დაკავშირებით, ვულგ. პ. ე-ის სკოლები სოკოებივით გამრავლდნენ, მათი ამოცანა კაპიტალიზმის ანტაგონისტურ წინააღმდეგობათა მიჩქმალვა და განუკურნებელი მანკის შელამაზება გახდა. ამ პერიოდში წარმოიშვა *ავსტრიული სკოლა*, რ-ის წარმომადგენლები იყვნენ კ. მენგერი, ო. ბემ-ბავერკი და სხვ. მათ შეთხზეს ე. წ. *საზღვრითი სარგებლიანობის თეორია*, რ-იც შრომითი ღირებულების თეორიის დაპირისპირება იყო.

ინგლისში წარმოიშვა ვულგ. პ. ე-ის კემბრიჯის სკოლა, რ-ის მეთაური იყო ა. *მარშალი*. მარშალის მეთოდოლოგია ეკლექტურია. მან შეაერთა წარმოების დანახარჯების, თავშეკავების, მიწოდება-მოთხოვნის ვულგ. თეორიები საზღვრითი სარგებლიანობისა და საზღვრითი ნაყოფიერების თეორიასთან. XIX ს. ბოლოსა და XX ს. 30-იან წლებში აშშ-ში ვულგ. პ. ე-ის მთავარი წარმომადგენელია ჯ. ბ. *კლარკი*, რ-მაც ჩამოაყალიბა საზღვრითი ნაყოფიერების თეორია. ბურჟუაზიული პ. ე-ის ახ. ეტაპია ჯ. მ. *კეინზის* მოძღვრება, რ-იც ჩამოყალიბებულია მის ძირითად შრომაში „დასაქმების, სარგებლის და ფულის ზოგადი თეორია" (1936). *კეინზიანელობა* თანამედროვე ბურჟ. პ. ე-ის ძირითადი მიმართულებაა. მან მიზნად დაისახა კაპიტალიზმის საერთო კრიზისის პერიოდში ბურჟ. პ. ე-ის მისადაგება მონოპ. კაპიტალიზმის ძირეულ ამოცანებთან.

თანამედროვე ბურჟ. აპოლოგეტიკური თეორიებიდან ფართოდაა გავრცელებული „კაპიტალიზმის ტრანსფორმაციის", „ერთიანი ინდუსტრიული საზოგადოების", „კონვერგენციისა" და სხვ. მრავალი თეორია.

ბურჟ. კლასიკური პ. ე-ის კრიტ. გადამუშავების შედეგად კ. *მარქსმა* და ფ. *ენგელსმა* შექმნეს მშრომელი მასების ინტერესების ამსახველი პროლეტ. პ. ე., მატერიალ. დიალექტიკის გამოყენების საფუძველზე აღმოაჩინეს საზ-ბის მოძრაობისა და განვითარების ობიექტური ეკონომიკური კანონები, ბურჟ. პ. ე-ს დაუპირისპირეს მეცნ. პ. ე., შექმნეს ზედმეტი ღირებულების თეორია და ამით რევ. გადატრიალება მოახდინეს პოლიტ. ეკონომიაში — სოციალიზმი უტოპიიდან მეცნიერებად გადააქციეს.

მარქსმა და ენგელსმა კაპიტალ. *წარმოების წესის* ღრმა მეცნ. ანალიზის საფუძველზე პირველად დაასაბუთეს კაპიტალიზმის ისტორიულად გარდამავალი ხასიათი, განსაზღვრეს პროლეტარიატის,



პოლიტიკური დემონსტრაცია. 1917 წ. 18 ივნისის დემონსტრაცია. პეტროგრადი.

როგორც ბურჟ. მესაფლავის მსოფლიო-ისტ. როლი, კაპიტალიზმის რევ. შეცვლის აუცილებლობა სოციალიზმით. მარქსმა თავის გენიალურ ნაშრომში *„კაპიტალში“* საბოლოო განაჩენი გამოუტანა ბურჟ. სისტემას. მარქსი და ენგელსი არიან პროლეტ. პ. ე-ის ფუძემდებლები.

მარქსიზმი პ. ე-ს განსაზღვრავს ვიწრო და ფართო გაგებით. თავდაპირველად პ. ე. ჩამოყალიბდა როგორც კაპიტალ. წყობილების შემსწავლელი მეცნიერება. ფართო გაგებით პ. ე. არის მეცნიერება, რ-იც იკვლევს საზ-ბის განვითარების სხვადასხვა საფეხურზე მატერ. დოვლათის წარმოებისა და განაწილების ობიექტურ კანონებს.

მარქსისტული პ. ე. კაპიტალ. საზ-ბაში წარმოშობილი ახ. მოვლენების ანალიზის საფუძველზე განავითარა და ახ. საფეხურზე აიყვანა ვ. ი. ლენინმა. მან მოგვცა *იმპერიალიზმის*, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადიის, ღრმა მეცნ. ანალიზი, ახსნა მისი ძირითადი ნიშნები, არსი და განვითარების კანონზომიერებანი. ვ. ი. ლენინმა კაპიტალიზმის ეკონ. და პოლიტ. განვითარების უთანაბრობის კანონის ანალიზის საფუძველზე გააკეთა დასკვნა სოციალიზმის თავდაპირველად რამდენიმე ან ერთ ცალკე აღებულ ქვეყანაში გამარჯვების შესაძლებლობის შესახებ. ოქტ. რევ. გამარჯვებისა და სოციალიზმის მშენებლობის პირველი წლების გამოცდილების განზოგადების საფუძველზე ვ. ი. ლენინმა შეიმუშავა სოციალიზმის მშენებლობის ფუნდამენტური დებულებები, განავითარა მარქსისტული მოძღვრება კაპიტალიზმიდან სოციალიზმში გარდამავალი პერიოდისა და კომუნისტური საზ-ბის ორი ფაზის შესახებ და სხვ. «პოლიტიკური ეკონომიის საგანია სრულიადაც არა „წარმოება“, არამედ ადამიანთა საზოგადოებრივი ურთიერთობა წარმოებაში, წარმოების საზოგადოებრივი წყობა» (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 3, გვ. 55).

პ. ე-ის კარდინალური დებულებები განვითარებული ფორმით მოცემულია ი. ბ. სტალინის შრომებში, სკკპ, მოძმე კომუნისტური პარტიების დადგენილებებში. მარქსისტულ-ლენინურ პ. ე-ში ახ. ეტაპია *კაპიტალიზმის საერთო კრიზისის* თეორიის შექმნა. მონოპ. კაპიტალიზმის განვითარების კანონზომიერებათა ახსნა, სოციალ. ეკონ. კანონების მოქმედების თავისებურების განსაზღვრა, სპეციფ. კანონებიდან ძირითადი ეკონ. კანონის გამოყოფა, სოციალიზმიდან კომუნიზმში გადასვლის თეორ. პრობლემების დამუშავება, კომუნისტური საზ-ბის განვითარების ეტაპების და კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შესახებ მოძღვრების დაკონკრეტება, სოციალ. საზ-ბის ეკონ. პოლიტიკის თეორ. პრობლემების დამუშავება.

2. მ ა რ ქ ს ი ს ტ უ ლ ი პ. ე-ის ს ა გ ა ნ ი დ ა მ ე თ ო დ ი. პ. ე. დაკავშირებულია საზ-ბის ეკონ. განვითარების რთულ მოვლენებთან, მაგრამ იგი შეისწავლის ეკონ. ცხოვრების მხოლოდ გარკვეულ სფეროს. მარქსისტული პ. ე-ის შ ე ს წ ა ვ ლ ი ს უ შ უ ა ლ ო ს ა გ ა ნ ი ა ს ა ზ. წ ა რ მ ო ე ბ ი თ ი, ე კ ო ნ. უ რ თ ი ე რ თ ო ბ ა. ი გ ი ი კ ვ ლ ე ვ ს მ ა ტ ე რ. დ ო ვ ლ ა თ ი ს, წ ა რ მ ო ე ბ ი ს ა დ ა გ ა ნ ა წ ი ლ ე ბ ი ს კ ა ნ ო ნ ე ბ ს, ს ა ზ-ბ ი ს გ ა ნ ვ ი თ ა რ ე ბ ი ს ს ხ ვ ა დ ა ს ხ ვ ა ფ ო რ მ ა ც ი ა შ ი.

ყოველ *საზოგადოებრივ-ეკონომიკურ ფორმაციაში* მრავალი სახის ურთიერთობა ყალიბდება. ამ ურთიერთობებიდან მარქსიზმ-ლენინიზმი გამსაზღვრელ როლს ანიჭებს წარმოებით ურთიერთობას, რ-ის არსს განსაზღვრავს წარმოების საშუალებებზე საკუთრების ფორმები. წარმოებითი ურთიერთობის ამა თუ იმ ტიპს (პირველყოფილს, მონათმფლობელურს, ფეოდ. და ა. შ.) საფუძვლად უდევს წარმოების საშუალებებზე *საკუთრების* კონკრ. ფორმა. წარმოებითი ურთიერთობა მოიცავს წარმოების საშუალებებზე საკუთრებას, საზ. წარმოების პროცესში კლასებისა და სოც. ჯგუფების მდგომარეობას და მატერ. დოვლათის განაწილების ფორმებს. პ. ე. სწავლობს ისტორიულად განსაზღვრულ კონკრ. წარმოებითი ურთიერთობის წარმოშობის, განვითარებისა და ცვალებადობის ობიექტურ კანონებსა და მათ შესაბამის კატეგორიებს.

ეკონ. მოვლენათა არსის შეცნობა მოითხოვს კვლევის კონკრ. მეთოდის გამოყენებას. მსგავსად სხვა საზ. მეცნიერებისა, პ. ე-ის კვლევის უზოგადესი მეთოდია მატერ. დიალექტიკა (*დიალექტიკური მატერიალიზმი*). მთელი საზ. ურთიერთობებიდან მატერ. დიალექტიკის მეშვეობით ხორციელდება წარმოებითი ურთიერთობის გამოყოფა და კვლევა. ამავე დროს, ყოველ მეცნ. აქვს მოვლენათა კვლევის სპეც. მეთოდი. ეკონ. მოვლენათა კვლევაში ასეთი მეთოდია მეცნ. აბსტრაქცია. „ეკონომიური ფორმების ანალიზის დროს, არ შეიძლება ვისარგებლოთ არც მიკროსკოპით, არც ქიმიური რეაქტივებით. ერთიცა და მეორეც უნდა შეცვალოს აბსტრაქციის ძალამ“. (მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, გვ. 4). მარქსმა აბსტრაქციის მეთოდის გამოყენებით კაპიტალ. ურთიერთობიდან გამოყო მარტივი ურთიერთობა — *საქონელი*, რ-იც კაპიტალ. საზ-ეკონ. უჯრედია.

კვლევის მარქსისტული მეთოდი ემყარება მარტივიდან რთული მოვლენებისაკენ განვითარებას. მეცნ. აზროვნება ავლენს მოვლენის არსს, რ-ის მიღწევა შესაძლებელია აბსტრ. აზროვნების მეშვეობით. აბსტრაქციით კონკრ. მოვლენათა მრავალფეროვნებიდან გამოიყოფა მთავარი, არსებითი, რ-ის განზოგადებით ვღებულობთ ცნებებს, ვადგენთ კატეგორიებს, შევიცნობთ კანონებს. მოვლენის არსის შეცნობის შემდეგ შეიძლება აბსტრაქციიდან კონკრ. მოვლენისაგან სვლა იმ მრავალმხრივი მოვლენების ასახსნელად, რ-ებითაც ხასიათდება აბსტრაჰირებული კატეგორია. კვლევის ასეთი მეთოდით შეიძლება ეკონ. ურთიერთობის ყოველმხრივი შესწავლა, განვითარების კანონზომიერების დადგენა. აბსტრაქციის მეთოდის გამოყენებით ხორციელდება მოვლენის, როგორც მთლიანი ორგანიზმის ორგ. ნაწილის, დეტალური შესწავლა და ანალიზი. ანალიზის შედეგად მოვლენის მრავალფეროვნების შეცნობა ღებულობს განმაზოგადებელი დასკვნის სინთეზის ხასიათს. კაპიტალ. წარმოებითი ურთიერთობის კვლევა მარტივი კატეგორიიდან რთული კატეგორიისაკენ მოვლენათა ლოგიკურ განვითარებას ასახავს. კვლევის ლოგიკური მეთოდი ემთხვევა კატეგორიათა ისტ. განვითარების პროცესს. მოვლენათა ლოგიკური კვლევა ასახავს არსს, რ-იც თავისუფალია ისტ. შემთხვევითობისა და არაარსებითი ნიშნებისაგან. მაგ., მარქსი საქონლის ანალიზის შემდეგ განიხილავს ფულის არსსა და ფუნქციებს. ფული საქონელთა სამყაროდან წარმოიშვა და ისტორიულად განვითარების მომდევნო საფეხურია. ამიტომ ლოგიკური კვლევა მოითხოვს მოვლენის ისტ. განვითარების პროცესის ასახვას. პ. ე-ის მეთოდი სარგებლობს მეცნ. შემეცნების ზოგადფილოს. საშუალებებით. (*ანალიზი* და *სინთეზი*, *ინდუქცია* და *დედუქცია* და სხვ.). პ. ე. კლასობრივი მეცნიერებაა, რადგან იგი შეისწავლის კლასების, ეკონ. ინტერესებთან მჭიდროდ დაკავშირებულ წარმოებით ურთიერთობას.

3. კ ა პ ი ტ ა ლ ი ზ მ ა მ დ ე ლ ი ფ ო რ მ ა ც ი ე ბ ი ს პ. ე. მოიცავს პირველყოფილ-თემურ, მონათმფლობელურ და ფეოდ. წყობილებების პ. ე-ს. იგი, უწინარეს ყოვლისა, შეისწავლის წარმოებისა და გაცვლის, კერძო საკუთრებისა და კლასების, აუცილებელი და ზედმეტი პროდუქციის წარმოშობისა და განვითარების ისტ. პროცესს. *პირველყოფილ-თემური წყობილების* წარმოებითი ურთიერთობის ეკონ. საფუძველია წარმოების საშუალებებზე კოლექტ. საკუთრება. აქ მოპოვებული მატერ. დოვლათის განაწილება გათანაბრებითი იყო.

საწარმოო ძალების განვითარებამ შრომის საზოგადოებრივი დანაწილების წარმოშობა გამოიწვია. მიწათმოქმედებიდან ცალკე დარგად გამოიყო მეცხოველეობა, შეიქმნა ხელოსნობა, გაჩნდ. ზედმეტი პროდუქტი, განვითარდა გაცვლა. თავი იჩინა ადამიანთა ეკონ. უთანასწორობამ, საზ-ბა გაითიშა ანტაგონისტურ კლასებად, წარმოიშვა სახელმწიფო. პირველყოფილი თემური წყობილება თანდათანობით დაიშალა და წარმოიშვა *მონათმფლობელური წყობილება*. მონათმფლ. წარმოებითი ურთიერთობის ეკონ. საფუძვლია კერძო საკუთრება წარმოების საშუალებებსა და წარმოების მუშაკზე—მონაზე. მონათმფლობელურ საზ-ბაში საწარმოო ძალების განვითარებამ შედარებით ფართო ხასიათი მიიღო. შეიქმნა წარმოების ახ. დარგები. საქონელგაცვლა ნატურალურ მეურნეობასთან ერთად მნიშვნელოვან როლს ასრულებდა საზ-ბის მოთხოვნილების დაკმაყოფილებაში. მონათმფლობელობა პირველი კლასობრივი საზ-ბა იყო, სადაც ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაცია ყველაზე უხეში ფორმით არსებობდა. პირველყოფილ საზ-ბასთან შედარებით კი იგი პროგრ. წყობილება იყო საწარმოო ძალების შემდგომმა ზრდამ თანდათან გამოავლინა მონათმფლობელური წყობილების უმწეობა და მონური შრომის დაბალი ნაყოფიერება. წარმოების განვითარების შესაძლებლობანი თანდათანობით მკვეთრად შეიზღუდა. მონათმფლობელური წარმოებითი ურთიერთობა საწარმოო ძალების განვითარების მუხრუჭად გადაიქცა. მისი სხვა საზ. ფორმაციით შეცვლა ისტ. აუცილებლობა გახდა. იგი შეცვალა უფრო პროგრესულმა ფეოდ. წყობილებამ.

ფეოდ. წარმოებითი ურთიერთობის ეკონ. საფუძველია კერძო საკუთრება წარმოების საშუალებებსა და არასრული საკუთრება წარმოების მუშაკზე—ყმაზე. წარმოების ძირითადი საშუალება (მიწა) ფეოდალის საკუთრება იყო, რ-ის ძირითადი ნაწილი ყმა გლეხს ჰქონდა სარგებლობაში. ფეოდალზე ყმა გლეხის ასეთი დამოკიდებულება ექსპლუატაციური ურთიერთობის საფუძველს შეადგენდა. ფეოდალიზმის დროს საწარმოო ძალების განვითარებამ წინა ფორმაციებთან შედარებით მაღალ დონეს მიაღწია. გაღრმავდა შრომის საზ. დანაწილება, აღებ-მიცემობა, საქონლური წარმოება ღრმად შეიჭრა ფეოდალიზმის წიაღში. კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების პროცესი, რ-იც ფეოდალიზმის დაშლის პერიოდს ემთხვევა, კაპიტალ. წარმოების წესის წარმოშობის მაჩვენებელი იყო. წარმოებითი ურთიერთობის სისტემა არ შეესაბამებოდა საწარმოო ძალების შემდგომი განვითარების ამოცანებს. მათ შორის ანტაგონისტური წინააღმდეგობა ფეოდ. წყობილების დამსხვრევით და კაპიტალ. წყობილების ჩამოყალიბებით დაგვირგვინდა (იხ. *ბურჟუაზიული რევოლუცია*).

4. კ ა პ ი ტ ა ლ ი ზ მ ი ს პ. ე. კაპიტალ. წარმოებითი ურთიერთობის საფუძველია წარმოების საშუალებებზე კერძო საკუთრება. კაპიტალიზმი ფეოდალიზმთან შედარებით მძლავრად განვითარებულ საწარმოო ძალებს ეყრდნობა. ფეოდალიზმისათვის დამახასიათებელი მანუფაქტურული წარმოება კაპიტალ. *მანქანურმა წარმოებამ* შეცვალა. მან შრომის საზ. დანაწილების სწრაფი განვითარება გამოიწვია. წარმოიშვა მეურნ. ახ. დარგები, წარმოების პროცესი ტექნოლ. ახ. პრინციპებს დაექვემდებარა. სასაქონლო-ფულადი ურთიერთობა შეიჭრა ცხოვრების ყველა სფე-

როში. ფართოდ განვითარდა შრომის საერთაშ. დანაწილება, წარმოიშვა მსოფლიო ბაზარი. კაპიტალიზმმა თავისი კლასობრივი ბატონობის ას წელზე ნაკლები ხნის განმავლობაში გაცილებით მეტი რაოდენობის და გრანდიოზული საწარმოო ძალები შექმნა, ვიდრე ერთად აღებულმა წინათ არსებულმა თაობებმა. წარმოების საზ. ხასიათმა ფართო მასშტაბი მიიღო, ხოლო მითვისების კერძო კაპიტალ. ფორმა კიდევ უფრო გაღრმავდა. მ. შ. წინააღმდეგობა კაპიტალიზმის ძირითადი წინააღმდეგობაა, რ-მაც კულმინაციურ წერტილს თანამედროვე კაპიტალიზმის პერიოდში მიაღწია. კაპიტალ. წარმოების წესის განვითარების ღრმა მეცნ. ანალიზი მოცემულია მარქსის გენიალურ შრომაში „*კაპიტალი*". კაპიტალ. წარმოების წესის შესწავლა კ. მარქსმა საქონლით დაიწყო. მარქსმა გახსნა შრომის ორადი ხასიათის არსი, რ-იც კაპიტალიზმის პ. ე-ის გაგების ამოსავალი პუნქტია. მარქსმა გენიალურად გააანალიზა ღირებულების განვითარების ფორმები, ფულისა და კაპიტალის წარმოების ისტ. პროცესი, კაპიტალის დაყოფა მუდმივ და ცვალებად კაპიტალად, კაპიტალის ორგ. შედგენილობა, სამუშაო ძალის, როგორც განსაკუთრებული საქონლის თავისებურებანი. მარქსმა პირველად ახსნა ზედმეტი ღირებულების შექმნის საიდუმლოება, გამოააშკარავა ნივთთა ურთიერთობით შენიღბული ანტაგონისტური წინააღმდეგობანი ბურჟუაზიასა და პროლეტარიატს შორის. მარქსმა მოგვცა კაპიტალის დაგროვების ღრმა მეცნ. ანალიზი, გვაჩვენა მისი სოც. შედეგი, უმუშევართა სამრეწვ. სარეზერვო არმიის წარმოქმნის კანონზომიერება. ღრმა მეცნ. ანალიზის საფუძველზე ახსნა ექსპლუატატორულ კლასებს შორის შრომით შექმნილი ზედმეტი ღირებულების განაწილების პროცესი, რ-იც ღებულობს მოგების ფორმას; გვიჩვენა კაპიტალიზმის განვითარების სპეციფ. კანონზომიერებანი სოფ. მეურნეობაში, რენტის წარმოშობის წყარო, ეკონ. კრიზისების წარმოშობისა და ციკლურობის საფუძველი და სხვ.

კაპიტალ. წარმოებითი ურთიერთობა განვითარების განსაზღვრულ საფეხურზე ხელს უწყობს საწარმოო ძალების განვითარებას, წარმოების განზოგადებას და შრომის საზ. დანაწილების გაფართოებას. მაგრამ *იმპერიალიზმის* სტადიაზე *კაპიტალიზმი* საწარმოო ძალების მუხრუჭად გადაიქცა. იმპერიალიზმის ყოველმხრივი ანალიზი მოცემულია ვ. ი. ლენინის შრომებში, რ-ებშიც განისაზღვრა იმპერიალიზმის ისტ. ადგილი და დაასაბუთა ერთ ქვეყანაში სოციალ. რევ. გამარჯვების შესაძლებლობა.

5. კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი წ ა რ მ ო ე ბ ი ს წ ე ს ი ს პ. ე. შეისწავლის სოციალიზმისა და კომუნიზმის წარმოებითი ურთიერთობის განვითარების ეკონ. კანონებსა და კატეგორიებს. სოციალიზმი და კომუნიზმი კომუნისტური წარმოების წესის ორი ფაზაა და ემყარება წარმოების საშუალებებზე საზ. საკუთრებას. პ. ე. იკვლევს სოციალ. წარმოებითი ურთიერთობის არსს. იგი შეისწავლის კაპიტალიზმიდან სოციალიზმში გარდამავალი პერიოდის ეკონ. ობიექტური კანონებისა და კატეგორიების გამოყენების თავისებურებებს, რ-თა მოქმედების სფერო შემოზღუდული იყო მრავალწყობიანი ეკონომიკით. სოციალ. წარმოებითი ურთიერთობის კვლევისას სოციალიზმის პ. ე. მთავარ ყურადღებას უთმობს სოციალ. საკუთრების შესწავლას, რ-იც არსებობს სახელმწიფო და კოოპ. საკუთრების ფორმით. წარმოების საშუალებებზე საზ. საკუთრება სახ. მეურნ. გეგმაზომიერი პროპორციული განვითარების საფუძველია, იგი საზ. წარმოების ეფექტურობის ამაღლების ფართო შესაძლებლობას ქმნის და წარმოების განვითარებას უპირატესად მთელი საზ-ბის მატერ. და კულტ. მოთხოვნილების მაქს. დაკმაყოფილების მიზნით. წარმოების საშუალებებზე საზ. საკუთრება იწვევს ისეთი სპეციფ. კანონების მოქმედებას, როგორიცაა *სოციალიზმის ძირითადი ეკონომიკური კანონი, სახალხო მეურნეობის გეგმაზომიერი, პროპორციული განვითარების კანონი, შრომის მიხედვით განაწილების კანონი* და ა. შ.; სოციალიზმის პ. ე. გვიჩვენებს სოციალიზმის დროს მოქმედ ეკონ. კანონთა სისტემაში სოციალიზმის ძირითადი ეკონ. კანონის განმსაზღვრელ როლს; შეისწავლის არა მხოლოდ სპეციფ., არამედ ზოგადი *ეკონომიკური კანონების* მოქმედების მექანიზმს.

სოციალიზმის პ. ე-ის კვლევის ერთერთი ძირითადი ობიექტია *სასაქონლოფულადი ურთიერთობა* და მასთან დაკავშირებული კატეგორიები. სოციალიზმის პ. ე. განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს საზ. წარმოების ეფექტიანობის ამაღლების ექსტენსიურ და ინტენს. ფაქტორებს, საზ. წარმოების ორ ქვედანაყოფს შორის თანაფარდობას, მატერ. სტიმულირების კატეგორიების რაციონალურ გამოყენებას და ა. შ.; სოციალიზმის პ. ე. იკვლევს მეცნ.-ტექ. რევ. სოც.-ეკონ. ასპექტებს, სამუშაო ძალის კვლავწარმოებისა და რაციონალური გამოყენების თავისებურებებს გეგმიანი ეკონ. პირობებში, სოციალ. სახელმწიფოს ეკონ. როლს და ა. შ.

პ. ე-ს, როგორც ეკონ. მეცნიერებათა მთელი სისტემის თეორ. და მეთოდოლ. საფუძველს, დიდი სახ.-სამ. მნიშვნელობა აქვს, ამასთან ერთად იგი პიროვნების მარქსისტულ-ლენინური მსოფლმხედველობის ჩამოყალიბების იდეოლოგიური იარაღია. კომუნისტური პარტია და საბჭ. სახელმწიფო დიდ ყურადღებას აქცევს მასების პოლიტ. და ეკონ. განათლებას. მეცნ.-ტექ. რევოლუცია ძირეულ ცვლილებებს იწვევს წარმოებასა და შრომის ხასიათში, იგი გადიდებულ მოთხოვნებს უყენებს კადრების ეკონ. განათლებას. პ. ე-ის შესწავლა მნიშვნელოვნად უწყობს ხელს კადრების ეკონ. განათლებას. სკკპ, რ-იც ითვალისწინებს პ. ე-ის უდიდეს როლს სოციალიზმისა და კომუნიზმის მშენებლობაში, საზ. ცხოვრების ახ. მოთხოვნილებიდან გამომდინარე დღენიადაგ ზრუნავს მის შემოქმედებითი განვითარებაზე.

*ლიტ*.: მ ა რ ქ ს ი კ., ფილოსოფიის სიღატაკე, თბ., 1938; მ ი ს ი ვ ე, გოთის პროგრამის კრიტიკა, თბ., 1953; მ ი ს ი ვ ე, პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, თბ., 1953; მ ი ს ი ვ ე, კაპიტალი, ტ. 1—4, თბ., 1954—68; ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ნარკვევები პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, თბ., 1946; მ ი ს ი ვ ე, ანტი-დიურინგი, თბ., 1952; მ ი ს ი ვ ე, ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა, თბ., 1978; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ეგრეთწოდებული ბაზრების საკითხის გამო, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1; მ ი ს ი ვ ე, კარლ მარქსი, იქვე, ტ. 21; მ ი ს ი ვ ე, იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია, იქვე, ტ. 22; მ ი ს ი ვ ე, სახელმწიფო და რევოლუცია, იქვე, ტ. 25; მ ი ს ი ვ ე, დიადი თაოსნობა, იქვე, ტ. 29; მ ი ს ი ვ ე, კოოპერაციის შესახებ, იქვე, ტ. 33; მ ი ს ი ვ ე, ოქროს მნიშვნელობის შესახებ ამჟამად და სოციალიზმის სრული გამარჯვების შემდეგ, იქვე, ტ. 33; სკკპ XXVI ყრილობის მასალები, თბ., 1981; ა დ ე ი შ ვ ი ლ ი გ., ა ს ა თ ი ა ნ ი რ., პოლიტიკური ეკონომიის საკითხები, თბ., 1982; ბ ე რ ა ძ ე ს., ჭ ა ნ უ ყ ვ ა ძ ე გ., კ რ ა ვ ც ო ვ ი ი., ეკონომიურ მოძღვრებათა ისტორია, წიგ. 1—2, თბ., 1973—75; მ ე ლ ქ ა ძ ე ვ., ხ უ რ ც ი ძ ე ნ., პოლიტიკური ეკონომიის შესავალი, თბ., 1959; ქ ო რ ი ძ ე დ., კომუნისტური საზოგადოების პოლიტიკური ეკონომიის ძირითადი საკითხები, თბ., 1971; Блюмин И. Г., Критика буржуазной политической экономии, т. 1—3, М., 1962; Островитянов К. В., Избранные произведения, т. 1—2, М., 1972—73.

*გ. ადეიშვილი.*

**„პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის"**, კ. მარქსის ნაშრომი, რ-მაც „კაპიტალთან" ერთად რევოლუციური გადატრიალება მოახდინა პოლიტიკურ ეკონომიაში. გამოქვეყნდა 1859 ბერლინში. 1896 გამოსცეს მოსკოვში რუსულად, ხოლო 1932 — ქართ. ენაზე.

აღნიშნული შრომის წინასიტყვაობაში კ. მარქსი იძლევა ისტორიის მატერიალ. გაგების კლასიკურ ფორმულირებას. იგი მიუთითებდა, რომ საზ. წარმოებაში ადამიანები ერთმანეთთან ამყარებენ მათი ნებისაგან დამოუკიდებელ, აუცილებელ წარმოებით ურთიერთობას, რ-იც საწარმოო ძალების განვითარების განსაზღვრულ საფეხურს შეესაბამება. „ურთიერთობათა ერთობლიობა შეადგენს საზოგადოების ეკონომიურ სტრუქტურას, რეალურ ბაზისს, რომელზეც იურიდიული და პოლიტიკური ზედნაშენი აღიმართება და რომელსაც საზოგადოებრივი ცნობიერების განსაზღვრული ფორმები შეესაბამება" (მ ა რ ქ ს ი კ., პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, წგნ. 1, თბ., 1953, გვ. 10). განვითარების გარკვეულ საფეხურზე საწარმოო ძალები ვერ თავსდება არსებულ წარმოებითი ურთიერთობის ფარგლებში და ანტაგონისტურ საზ-ბაში მათ შორის იწყება კონფლიქტი. ამის გამო ძვ. წარმოებით ურთიერთობას ადრე თუ გვიან ცვლის ახ. წარმოებითი ურთიერთობა, რ-იც შეესაბამება საწარმოო ძალების განვითარების მიღწეულ დონეს და ხასიათს. ბურჟ. წარმოებითი ურთიერთობა საზ. წარმოების უკანასკნელი ანტაგონისტური ფორმაა, ამასთან ბურჟ. საზ-ბის წიაღში განვითარებული საწარმოო ძალები ქმნიან მატერ. პირობებს ამ ანტაგონიზმის დასაძლევად. „ამიტომ ამ საზოგადოებრივი ფორმაციით მთავრდება ადამიანთა საზოგადოების წინაისტორია" (იქვე, გვ. 11). ანტაგონისტურ საზოგადოებაში ბაზისის რევ. გზით შეცვლასთან ერთად იცვლება ძვ. ზედნაშენიც.

ნაშრომში მოცემულია საქონლისა და ფულის სისტემატური ანალიზი. კ. მარქსი თავის შრომაში შედარებით მოკლედ განიხილავს საქონელს, ვიდრე „კაპიტალის" პირველ ტომში. სამაგიეროდ უფრო ფართოდ არის გაშუქებული ფულის თეორია. მასში მოცემულია ფულის ბურჟ. თეორიების კრიტიკა. კ. მარქსმა ფულში დაინახა კრიზისების აბსტრ. შესაძლებლობა, ახსნა კერძო და საზ. შრომას შორის წინააღმდეგობა, რ-იც გარდაიქმნება კაპიტალიზმის ძირითად წინააღმდეგობად. „პ. ე. კ"-ში მოცემული ეკონ. თეორია, დღესაც მუშათა კლასის იდეური იარაღია.

*რ. ასათიანი.*

**პოლიტიკური რუკა**, რუკა, რ-ზეც მოცემულია მსოფლიოს, კონტინენტის ან დიდი გეოგრაფიული რეგიონის ტერიტ.-პოლიტ. დახასიათება. პ. რ-ები იყოფა ზოგად (სამიმოხილვო) და სპეც. რუკებად. ზოგადი პ. რ. გვიჩვენებს როგორ იყოფა კარტოგრაფირებული ტერიტორია პოლიტიკურად, მის უმნიშვნელოვანეს პოლიტ. და სტრატეგიულ ცენტრებს, საერთაშ. და დიდ შიგასახელმწიფოებრივი მნიშვნელობის კომუნიკაციებს. სპეც. პ. რ. აშუქებს ცალკეულ პოლიტ. პრობლემებსა და მოვლენებს. სსრკ-ში სისტემატურად გამოდის მსოფლიოს, კონტინენტებისა და სახელმწიფოთა ჯგუფების პ. რ-ები.

**პოლიტიკურ მეცნიერებათა საერთაშორისო ასოციაცია** (პმსა; International Political Sciense Association), საერთაშ. სამეცნიერო ორგანიზაცია. შეიქმნა 1949 იუნესკოს ინიციატივით და მოქმედებს მისი მფარველობით. ასოციაციის შემადგენლობაში შედის 36 ქვეყნის პოლიტ. მეცნ. ეროვნ. ასოციაცია (მ. შ. სსრკ და სხვ. სოციალ. ქვეყნები), 200-ზე მეტი წევრი (ეროვნ. უნ-ტები და კვლევითი ინ-ტები), აგრეთვე ინდივიდ. წევრები. ასოციაციის საქმიანობის ძირითადი ფორმაა პოლიტ. მეცნ. საერთაშ. კონგრესების და ყოველწლიური „მრგვალი მაგიდების" მოწყობა. ჩატარდა 12 კონგრესი (XII —


პ. პ ო ლ ი უ ს ი. „დედობა". ეროვნული სამხატვრო მუზეუმი. ბუენოს-აირესი.


პ. პოლიუსუკი.

1982 — რიო-დე-ჟანეიროში), რ-ებმაც პოლიტ. მეცნიერებათა სხვადასხვა პრობლემა განიხილეს. უმაღლესი ორგანოა საბჭო. იგი 3 წლით ირჩევს პრეზიდენტსა და აღმასკომს 16 წევრის შემადგენლობით. პმსა გამოსცემს სარეფერატო ჟურნალსა და ყოველწლიურ ბიბლიოგრაფიულ კრებულს. პოლიტ. მეცნიერებათა საბჭ. ასოციაცია შეიქმნა 1955 (სსრკ მეცნ. აკადემიასთან); იგი პმსა-ის ეროვნ. კოლექტიური წევრია. ზოგიერთ რესპუბლიკაში, მაგ., საქ. სსრ-ში, შექმნილია პმსა-ის განყ-ბა.

**პოლიტონალობა** (*პოლი*... და *ტონალობა*) მ უ ს ი კ ა შ ი, რამდენიმე ტონალობის ერთდროული ჟღერადობა. ყველაზე ხშირად ვხვდებით 2 ტონალობის შერწყმის მაგალითებს (ბიტონალობა). ჩვეულებრივ, პ. არის სხვადასხვა ტონალობის მხოლოდ ცალკეული აკორდების ერთდროული ჟღერადობა (მაგ., პეტრუშკას აკორდი სტრავინსკის ბალეტში — „პეტრუშკა" — დო მაჟორისა და ფა დიეზ მაჟორის ტონიკური სამხმოვანებების ერთდროული ხმოვანება). პ. ჟღერადობით აშკარად დისონანსურია და თანამედროვე კილოჰარმონიული აზროვნების ერთ-ერთ მნიშვნელოვან ელემენტს წარმოადგენს. პ. ხშირად გვხვდება XX ს. კომპოზიტორთა შემოქმედებაში. *ს. ჟორდანია.*

**პოლიტროპა** (*პოლი*... და ბერძნ. tropos — მოსახვევი, მიმართულება), წირი, რ-იც ნებისმიერ თერმოდინამიკურ დიაგრამაზე გამოსახავს *პოლიტროპულ პროცესს*. *იდეალური აირის* პ-ის განტოლებას აქვს შემდეგი სახე: $pV^n$=const, სადაც $p$ არის აირის წნევა, $V$ — მისი მოცულობა, $n$ — პ-ის მაჩვენებელი. იდეალური აირის პ-ის კერძო შემთხვევებია: *იზობარი* ($n=0$), *იზოთერმი* ($n=1$), *ადიაბატა* ($n=\gamma$, სადაც $\gamma$ ადიაბატის მაჩვენებელია), *იზოქორა* ($n=\pm\infty$).

**პოლიტროპული პროცესი,** ფიზიკური სისტემის მდგომარეობის ცვლილება, რ-ის დროსაც მუდმივი რჩება მისი *თბოტევადობა* (C). პ. პ-ის გამომსახველ წირს თერმოდინ. დიაგრამაზე *პოლიტროპას* უწოდებენ. შექცევადი პ. პ-ის უმარტივესი მაგალითია იდეალური აირის პ. პ., რ-იც განისაზღვრება განტოლებით: $pV^n$=const, სადაც $p$ აირის წნევაა, $V$ — აირის მოცულობა, $n=\frac{C-C_p}{C-C_V}$ — პოლიტროპის მაჩვენებელი ($C_p$ და $C_V$ აირის თბოტევადობებია მუდმივი წნევისა და მოცულობის დროს). თუ ვისარგებლებთ იდეალური აირის მდგომარეობის განტოლებით, პოლიტროპის განტ. შეიძლება დავწეროთ სხვა სახით: $pT^{\frac{n}{1-n}}$=const ან $VT^{\frac{1}{n-1}}$=const ($T$ აბსოლ. ტემპ-რაა). იდეალური აირის პ. პ-ის განტოლებიდან, როგორც კერძო შემთხვევები, მიიღება ადიაბატის ($C=0$, $n=C_p/C_V$; თბოტევადობათა ამ ფარდობას აღნიშნავენ γ-თი), იზობარის ($C=C_p$, $n=0$), იზოქორისა ($C=C_V$, $n=\infty$) და იზოთერმის ($C=\infty$, $n=1$) განტოლებები. პ. პ-ის დროს იდეალური აირის მიერ გარე წნევის წინააღმდეგ შესრულებული $A$ მუშაობა განისაზღვრება ფორმულით:

$$A=\frac{1}{n-1}\,(p_1V_1-p_2V_2),$$

სადაც 1 და 2 ინდექსებით აღნიშნულია აირის საწყისი და საბოლოო მდგომარეობა. პ. პ-ის ცნებით ფართოდ სარგებლობენ ტექ. თერმოდინამიკაში თბოძრავების მუშა ციკლების გამოკვლევისას.

**პოლიტხელი,** პ ო ლ ი ტ ი კ უ რ ი ხ ე ლ მ ძ ღ ვ ა ნ ე ლ ი, თანამდებობის პირი საბჭ. შეიარაღებული ძალების ასეულებში, ბატარეებსა და მათ თანაბარ ქვეგანაყოფებში 1919—42 (ხანგამოშვებით). პ-ის ინ-ტი დაარსდა რესპუბლიკის რევ. სამხ. საბჭოს 1919 წ. 14 ოქტ. ბრძანებით. პ-ის მოვალეობა იყო პირადი შემადგენლობის პოლიტ. და საბრძოლო აღზრდა.

**პოლიურეთანები,** მაკრომოლეკულის მთავარ ჯაჭვში ურეთანული ჯგუფების —NH—CO—O— შემცველი *პოლიმერები*. პ-ს ღებულობენ დი- ან პოლიიზოციანატების *პოლიკონდენსაციით* წყალბადის აქტ. ატომების შემცველ ნაერთებთან, მაგ., ორ-და სამატომიან სპირტებთან. ამ პროცესს ხშირად უწოდებენ მიგრაციულ პოლიმერიზაციას ან პოლიმიერთებას. პ. შეიძლება იყოს ბლანტი სითხეები ან მყარი (ამორფული ან კრისტ.) პროდუქტები. პ. მედეგია მჟავების, მინერ. და ორგ. ზეთების, ბენზინისა და მჟანგავების ზემოქმედებისადმი. ხაზოვანი პ. იხსნება ზოგიერთ პოლარულ გამხსნელში (მაგ., დიმეთილფორმამიდში, დიმეთილსულფოქსიდში). პ-ს იყენებენ კაუჩუკების, ქაფპლასტების, თერმოპლასტების, ბოჭკოების, ლაქების, წებოებისა და სხვა სახით.

**პოლიურეთანული ბოჭკო,** ს პ ა ნ დ ე ქ ს ი, სინთეზური ბოჭკო, რ-იც ფორმირდება პოლიურეთანული ხსნარებისაგან ან ნადნობებისაგან; ზოგჯერ ღებულობენ ე. წ. ქიმ. ფორმირების მეთოდით. პ. ბ. მკვეთრად გამოირჩევა მექან. მაჩვენებლებით სხვა ქიმ. და ნატურალური ბოჭკოებისაგან. მისთვის დამახასიათებელია წაგრძელების დიდი უნარი, დრეკადობის დაბალი მოდული და მცირე დროის განმავლობაში საწყისი მდგომარეობის დრეკადი აღდგენის უნარი. პ. ბ. სინათლის ზემოქმედებით ყვითლდება, მექან. თვისებები კი უმნიშვნელოდ იცვლება. პ. ბ-ს შესაღებად იყენებენ სხვადასხვა სახის საღებარს; მას ფართოდ იყენებენ სპორტ. ტანსაცმლის, წინდების, ელასტიკური ქსოვილებისა და სხვ. დასამზადებლად.

**პოლიურეთანული ლაქი,** *პოლიურეთანების* სინთეზისათვის საჭირო საწყისი ნივთიერებების საფუძველზე დამზადებული ლაქი. პ. ლ. ორგვარია: ე. წ. ორ- და ერთშეფუთული. ორშეფუთული პ. ლ. შედგება ორი ხსნარისაგან: ერთი შეიცავს ჰიდროქსილის შემცველ *ოლიგომერს* (მარტივი ან რთული ოლიგოეთერი, ეპოქსიდური ან ალკიდური ფისი), მეორე კი — ჭარბად აღებული დიიზოციანატის ორ- ან სამატომიან სპირტთან ურთიერთქმედების შედეგად მიღებულ დაბალმოლეკულურ პროდუქტს. ლაქის ჟელატინიზაცია რომ არ მოხდეს, ხსნარებს ურევენ ერთმანეთს უშუალოდ გამოყენების წინ. ხსნარის კომპონენტები სწრაფად ურთიერთქმედებენ ოთახის ტემპ-რაზე. ერთშეფუთული პ. ლ. შეიცავს რთული ოლიგომერის ხსნარს და ე. წ. „ბლოკირებულ" ან „ფარულ" იზოციანატს (მაგ., ფენოლთან მისი ურთიერთქმედების პროდუქტს), რ-იც რეაგირებს ოლიგოეთერთან მხოლოდ მაღალ ტემპ-რაზე; მაბლოკირებელი აგენტი ამ დროს აქროლდება. პ. ლ-ის გამხსნელები და გამზავებლებია კეტონები (უმთავრესად აცეტონი), რთული ეთერები, არომატული ნახშირწყალბადები. პ. ლ. მედეგია მტკნარსა და ზღვის წყალში, არაორგ. მჟავების, ნახშირწყალბადური გამხსნელების ორთქლში, ინარჩუნებენ ბზინვარებას და სხვ. პოლიურეთანული დანაფარი კარგად იცავს ქიმ. და რადიოელექტრონული აპარატურის, გემების, თვითმფრინავების, სამშენებლო კონსტრუქციების, ავეჯისა და სხვ. ზედაპირს.

**პოლიურეთანული წებო,** სინთეზური წებო, რ-იც მიიღება *პოლიურეთანების* სინთეზისათვის საჭირო საწყისი ნივთიერებებისაგან. მისი ძირითადი კომპონენტებია არომატული ან ალიფატური *იზოციანატები* (რ-თა მოლეკულა უნდა შეიცავდეს ორ ან მეტ NCO-ჯგუფს) და ჰიდროქსილის შემცველი *ოლიგომერები*. პ. წ. შეიძლება შეიცავდეს გამყარების ინიციატორებსა და შემვსებებს. პ. წ-ს უმატებენ გამხსნელებს (აცეტონს და სხვ.), სინთეზურ ფისებს (მაგ., პერქლორვინილის), *ზედაპირულად აქტიურ ნივთიერებებს*; პ. წ-ს იყენებენ მანქანათმშენებლობაში, საავიაციო და კოსმ. ტექნიკაში, მშენებლობაში.

**პოლიურია** (*პოლი*... და ბერძნ. uron — შარდი), შარდის მომატება (მოზრდილებში დღე-ღამეში 1800—2000 *მლ*-ზე მეტი). პ-ის მიზეზია თირკმლის მილაკებში წყლის რეადსორბციის დაქვეითება. შარდის კუთრი წ. მკვეთრად ქვეითდება. პ. შეიძლება იყოს თირკმლების და შინაგანი სეკრეციის ჯირკვლების დაავადებების ნიშანი, განვითარდეს შარდმდენი საშუალებების მიღების შედეგად და სხვ. დროებითი პ. შეიძლება გამოიწვიოს სითხის (მაგ., ლუდის) ჭარბად მიღებამ. პ. თან ახლავს ზოგიერთ პაროქსიზმულ მდგომარეობას (*პაროქსიზმული ტაქიკარდია*, ჰიპერტონიული ან დიენცეფალური კრიზი და სხვ.).

**პოლიუსი** (Paulus) პიერ (16. III. 1881, შატლე, ენო, — 1959, ბრიუსელი), ბელგიელი ფერმწერი. სწავლობდა მამასთან (მოქანდაკე და ორნამენტის ოსტატი) და ბრიუსელის სამხატვრო აკადემიაში. ხატავდა ბორინაჟის სამრეწვ. რ-ნის რეალისტურ პეიზაჟებს. პ. ვალონის მაღაროელებისა და მეტალურგებისადმი მიძღვნილ სურათებში ქმნიდა მშრომელ ადამიანთა მონუმ. სახეებს. ნამუშევრები: „ახალგაზრდობა" (1909, რატუშა, შარლერუა), „მეშახტეთა დასახლება" (თანამედროვე ხელოვნ. მუზეუმი, ბრიუსელი), „დედობა" (ეროვნ. სამხატვრო მუზეუმი, ბუენოს-აირესი), „დამხრჩვალი მუშა" (1956).

**პოლიუსუკი** პეტრე არონის ძე [27. II (10. III). 1877, ბერდიჩევი, — 1. IX. 1921, თბილისი], ამიერკავკასიაში საბჭ. ხელისუფლების დამყარებისათვის ბრძოლის მონაწილე, ჟურნალისტი. კომპარტიის წევრი 1905-იდან. ამავე წელს ჩაება რევ. მოძრაობაში. 1907—10 მუშაობდა ბაქოში, იმიერკასპიის ოლქში და დაღესტანში; იყო ბოლშევიკურ გაზ. „პრიზივისა" და „გუდოკის" კორესპონდენტი და სატირული ჟურნალის „ადსკაია პოჩტას" რედაქტორი (ბაქო). 1910-იდან მუშაობდა გაზ. „*კავკაზსკი რაბოჩიში*". 1918 ვლადიკავკაზში (ახლანდ. ორჯონიკიძე) აქტიურად იბრძოდა საბჭ. ხელისუფლებისათვის, რის გამოც დააპატიმრეს და დახვრეტა მიუსაჯეს, მაგრამ საბჭ. რაზმელებმა გაათავისუფლეს. 1919-იდან თბილისში განაგრძობდა რევ. მოღვაწეობას, 1920 გამგზავრა ჩრდ. კავკასიაში, სადაც მუშაობდა რკპ (ბ) ცკ-ის კავბიუროს პასუხისმგებელ ინსტრუქტორ-ორგანიზატორად და ინფორმატორად. *ნ. ბურძენიძე.*

**პოლიფაგია,** მ რ ა ვ ა ლ ი ს მ ჭ ა მ ე ლ ო ბ ა (ზოოლ.), ცხოველის უნარი იკვებოს მრავალგვარი ცხოველური და მცენარეული საკვებით. იხ. აგრეთვე *ოლიგოფაგია*, *მონოფაგია*.

**პოლიფენოლოქსიდაზა,** ბუნებაში ფართოდ გავრცელებული ფერმენტი *ოქსიდორედუქტაზების* კლასისა. პ-ს მოლ. მასა განსხვავებულია (მაგ., სოკოებში 34500 უდრის, ჩაის ფოთოლში — 144 ათასს). შეიცავს სპილენძს (0,2—0,3%). ο-დიფენოლების, აგრეთვე მონო-, ტრი- და პოლიფენოლების ჟანგვითი რეაქციების კატალიზატორია, რის შედეგადაც წარმოიქმნება შესაბამისი ქინონები. პ. მონაწილეობას უნდა ღებულობდეს მცენარეული უჯრედების სუნთქვაში (მცენარეებში პოლიფენოლების უკუდაჟანგვა შუალედური რგოლია წყალბადის გადატანაში სუბსტრატიდან ჟანგბადზე). მონაწილეობს ცხოველებისა და ადამიანის ორგანიზმში *მელანინების* წარმოქმნაში. *ლ. წაქაძე.*

**პოლიფილია** (*პოლი*... და ბერძნ. phylon — ტომი, გვარი), ორგანიზმთა ამ თუ იმ სისტემატიკური ჯგუფის წარმოშობა ორი ან მეტი წინაპარი ჯგუფიდან *კონვერგენციის* შედეგად. თანამედროვე ფილოგენეზური სისტემატიკის საფუძველია *მონოფილიის* პრინციპი, მაგრამ ზოგ

მონაცემი მიუთითებს ზოგიერთი ტაქსონის პოლიფილეტურ წარმოშობაზე. მაგ., ზამბახის, თამბაქოს და ზოგიერთი სხვა მცენარის მთელი რიგი სახეობები ჰიბრიდული წარმოშობისაა, რაც იმას ნიშნავს, რომ მიკროევოლუციურ დონეზე გენეტ. მექანიზმები (ალოპოლიპლოიდია) გარეგანი სტერილობის ბარიერს არღვევს და იწვევს სახეობათა პოლიფილეტურ წარმოშობას. პ-ის მაგალითია მღიერების ორგანიზაცია. ე. ი. ევოლუციის პროცესში ზოგიერთ შემთხვევაში სხვადასხვა დონეზე მეორეულად წარმოიქმნებიან პოლიფილეტური ტაქსონები. მათი პოლიფილეტური წარმოშობა არ არღვევს ზოგად წარმოდგენას ევოლ. პროცესის პრინციპულ მონოფილეტურ მსვლელობაზე. სახეობის დონეზე პ-ის შემთხვევაშიც წამყვანი ევოლ. ძალებია ბუნებრივი გადარჩევა, მუტაციური პროცესი, იზოლაცია, გენეტ.-ავტომ. პროცესები (პოპულაციური ტალღები).

*ი. ჭუჭულაშვილი.*

**პოლიფონია** (*პოლი...* და ბერძნ. phōnē— ბგერა, ხმა), მრავალხმიანობის სახეობა, რ-შიც ყველა ხმა თანაბარმნიშვნელოვანია და დამოუკიდებელი მელოდიის სახითაა მოცემული (მონათესავე ტერმინია *კონტრაპუნქტი*). პოლიფონიურ მუსიკაში გადამწყვეტი მნიშვნელობა ენიჭება თითოეული ხმის მელოდიური ხაზის ლინეარულ (ჰორიზ.) განვითარებას და შესუსტებულია აკორდული შეხამების (ჰარმონიული ვერტიკალის) როლი, თუმცა ხმების განვითარება და ურთიერთშეთანხმება ზოგადჰარმონიული კანონზომიერებებითაა განპირობებული. მუს. მასალის განვითარების ხერხებისა და თემების (მელოდიების) რაოდენობის მიხედვით პ. შეიძლება იყოს იმიტაციური (ერთი თემის გატარება-დამუშავება სხვადასხვა ხმაში — მიბაძვა-გამეორების პრინციპით) და კონტრასტულ-თემატური (ერთდროულად 2 ან მეტ განსხვავებულ თემაზე აგებული). შეიძლება პ-ის განვითარების ორივე ხერხის ერთდროული გამოყენებაც, პოლიფონიური ფორმები და განვითარების ხერხები საუკუნეთა მანძილზე იცვლებოდა, იხვეწებოდა, რთულდებოდა. თავდაპირველად გაბატონებული პ-ის ე. წ. „მკაცრმა სტილმა" განსაკუთრებულ განვითარებას მიაღწია XV—XVI სს-ში (ჟ. დეპრე, ო. ლასო, ჯ. პალესტრინა). XVII—XVIII სს-ში ფართოდ გავრცელდა თავისუფალი სტილი, მისი მწვერვალია (გ. ფ. ჰენდელის და განსაკუთრებით ი. ს. ბახის მუსიკა). მართალია, XVII ს. II ნახევრიდან დას. ევრ. მუსიკაში უპირატესობას ჰომოფონიურ-ჰარმონიული სტილი იჩენს, მაგრამ პ-ის ელემენტებს საკმაოდ მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ვენის კლასიკოსებისა და რომანტიკოსთა კომპოზიტორების ნაწარმოებებში. პოლიფონიურმა სტილმა ახ. აღმავლობა განიცადა XX ს. მუსიკაში. თანამედროვე მუსიკაში გავრცელებულია ჰომოფონიურ-ჰარმონიული ფაქტურის პოლიფონიზირება, რის შედეგადაც ზოგჯერ ვღებულობთ ხარისხობრივად ახ. მუს.-სტილისტურ ნაირსახეობას, რ-შიც შერწყმულია ჰომოფონიურ-ჰარმონიული და პოლიფონიური სტილების კანონზომიერებანი.

პოლიფონიური მუსიკის თავისებური სახეობაა სლავურ, განსაკუთრებით რუს. ხალხ. მუსიკაში გავრცელებული თანხმიერი პ., რ-იც წარმოიქმნება ერთი ხმისა (მელოდია) და მისგან დროებით გამოყოფილი მელოდიური განშტოებებისაგან. ამ სახის პ-ს ხშირად მიმართავდნენ რუს. მუსიკის კლასიკოსები.

განცალკევებით დგას ქართ. ხალხ. ვოკალური პ., რ-იც სავსებით ორიგინ. პოლიფონიური სისტემის სახითაა წარმოდგენილი ქართ. ხალხ. სიმღერებში, საერო და სას. საგალობლებში. ზოგადი სტილისტური ნიშნებით ქართ. ხალხ. პ. კონტრასტულია, ახასიათებს ერთდროულად რამდენიმე (უმთავრესად სამი) განსხვავებული მელოდიის გატარება, მაგრამ ჰარმონიული საფუძვლით, კილოურ ბაზისით, განვითარების ზოგადი კომპოზ. ხერხებით, ხმათა ლინეარული მოძრაობისა და აკორდული შეხამების პრინციპებით რადიკალურად განსხვავდება ზოგადევროპული კლასიკური და სლავური (რუსული) თანხმიერი პ-გან. პოლიფონიური ელემენტები მეტნაკლებად ახასიათებს ყველა კუთხის ქართ. ხალხ. სიმღერას, მაგრამ უფრო მეტად გავრცელებულია დასავლურ (აჭარულ, იმერულ, მეგრულ და განსაკუთრებით გურულ) დიალექტებში. ხალხ. პოლიფონიური ხელოვნება განვითარების უმაღლეს მწვერვალს აღწევს მდიერე, მელოდიურ საერო სიმღერა-საგალობლებსა („შავი შაშვი", „ჩვენ მშვიდობა", „გრძელი ღიღინი") და მკვირცხლ, ენერგიულ კრიმანჭულიან სიმღერებში („ხასანბეგურა", „ვარჯანგური", „შვიდკაცა" და სხვ.). ხალხ. ვოკალური პ-ის უნიკალური ნიმუშია გურულ-აჭარული 4-ხმიანი ნადურები (ასრულებს ორპირული ოთხხმიანი გუნდი სიმინდის თოხნა-მარგვლის დროს).

ქართული პოლიფონიური სიმღერების ერთ-ერთი უმთავრესი კომპონენტია ჰარმონია.

ქართ. ხალხ. სიმღერისა და საერო-სას. საგალობლების პოლიფონიურმა სისტემამ დიდი როლი ითამაშა ქართ. პროფ. მუსიკის ჩამოყალიბებაში. ხალხ. პოლიფონიური პლასტების შემოქმედებით ათვისება-გამოყენებას სათავე დაუდო ზ. ფალიაშვილმა; შემდგომ მას მიმართავდნენ მომდევნო თაობების ქართველი კომპოზიტორები, მათ შემოქმედებაში შეინიშნება ევროპული პოლიფონიური სკოლის საკომპოზიციო ხერხების და ქართ. ხალხ. ვოკალური პ-ის ელემენტების შერწყმის ტენდენციები.

*ლიტ.*: Протопопов В. В., История полифонии в ее важнейших явлениях, [в. 1—2], М., 1962—65; Танеев С., Подвижной контрапункт строгого письма, 2 изд., М., 1959.

*მ. ჟორდანია.*

**პოლიფორმალდეჰიდი,** $[-CH_2O-]_n$, *ფორმალდეჰიდის* ხაზოვანი პოლიმერი; თეთრი, რქისებრი კრისტალური ნივთიერება, სიმკვრივე 1430 *კგ/მ³* (20°C); $t_{დნ}$ 164—180°C. პ. ერთ-ერთი ხისტი კონსტრ. თერმოპლასტია; ახასიათებს მაღალი მექან. სიმტკიცე, ცვეთა-და ტენმედეგობა. ნეიტრალური გამხსნელებისა და ტუტეების მოქმედების მიმართ მედეგია, მაგრამ მინერ. მჟავებში იშლება. პ. ფიზიოლოგიურად უვნებელია. მრეწველობაში პ-ს ღებულობენ უწყლო მონომერის ან მისი ციკლური ტრიმერის — ტრიოქსანის *პოლიმერიზაციით*; იყენებენ უმთავრესად მანქანების სხვადასხვა დეტალის დასამზადებლად.

**პოლიფოსფატები,** *პოლიფოსფორმჟავათა* მარილები; იხ. *ფოსფატები*.

**პოლიფოსფორმჟავები,** მჟავები, რ-თა ანიონები 1-ზე მეტ ფოსფორის ატომს შეიცავს და ახასიათებს $P^{+5}-O-P^{+5}$ ბმა; იხ. *ფოსფორმჟავები*.

**პოლიქეტები,** იგივეა, რაც *მრავალჯაგრიანი ჭიები*.

**პოლიქრომია** (*პოლი...* და ბერძნ. chrōma — ფერი), მრავალი სხვადასხვა ფერის (არაუმცირეს ორისა) გამოყენება დეკორატიულ-გამოყენებით ხელოვნებაში, ქანდაკებაში, არქიტექტურაში. პოლიქრომიულობას აღწევენ სხვადასხვა ფერის მასალის გამოყენებით ან შეღებვით.

**პოლიცენტრიზმი** (*პოლი...* და ლათ. centrum — ცენტრი), დედამიწის სხვადასხვა ადგილას თანამედროვე ადამიანის წარმოშობის თეორია. ამ თეორიის ფუძემდებელია გერმ. ანთროპოლოგი ფ. ვაიდენრაიხი. მისი აზრით, აღმ. აზიაში *სინანთროპმა* სათავე დაუდო ჯერჯეროზით უცნობ „სინონეგდერტალელებს", რ-თაგანაც წარმოიშვნენ ინდიელები და მონღოლოიდური ჯგუფები, იაველი *პითეკანთროპისაგან* — ავსტრალიელები, როდეზიელისაგან — ზანგები და ბუშმენები, ხოლო სტული ტიპის ნეანდერტალოიდებისაგან—დას. ევრ. *კრომანიონელები*, რ-ებმაც დასაბამი მისცეს ევრ. რასებს. საბჭ. ანთროპოლოგიაში პ. უარყოფილია, როგორც მეცნიერულად უსაფუძვლო თეორია.

*მ. აბდუშელიშვილი.*

**პოლიცია** (გერმ. Polizei < ბერძნ. politeia —სახელმწიფოს მართვა, ადმინისტრაცია), ექსპლუატატორულ სახელმწიფოებში ზედამხედველობისა და იძულების ორგანოთა სისტემა, რ-ის ამოცანაა არსებული საზ. წყობილების დაცვა. მარქსი აღნიშნავდა, რომ პ. ექსპლუატატორული სახელმწიფოს ერთ-ერთი ადრეული ნიშანია. თრგუნავს რა მოსახლ. ძირითად მასას პირდაპირ და აშკარად, იგი ყოველთვის გამოყოფილია ხალხისაგან და მისდამი მტრულადაა განწყობილი.

რუსეთში პ. ჩამოაყალიბა პეტრე I-მა 1718. რუს. შინაგან საქმეთა სამინისტროში იყო სპეც. პოლიციის დეპარტამენტი, რ-იც ხელმძღვანელობდა საპოლიციო ორგანოებს. ამ ორგანოთა მთელი იერარქიული სისტემა ფართო უფლებებით სარგებლობდა, რის გამოც ლენინი აღნიშნავდა, რომ „მეფის თვითმპყრობელობა ეს პოლიციის თვითმპყრობელობაა" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 6, გვ. 456).

კაპიტალ. ქვეყნებში პ-ს ფართოდ იყენებენ რევ. და მუშათა მოძრაობის წინააღმდეგ. საქმიანობის ძირითადი მიმართულებების მიხედვით შეიძლება განვასხვავოთ პოლიტ. პ. (საიდუმლო პ., ჟანდარმერია), რ-იც უსწორდება ბურჟ. მართლწესრიგისათვის არასასურველ პირებს, და ე. წ. საერთო — სისხლის სამართ. პ., რ-იც ებრძვის სისხლისსამართ. დანაშაულობებს. აშშ-ში ფედერალური პ. შედგება *გამოძიების ფედერალური ბიუროსა* (გფბ) და სხვა მრავალი პოლიციური უწყებისაგან. დიდი ბრიტ. პ. შედის შინაგან საქმეთა სამინისტროში, მისი ძირითადი ორგანოა სისხლისსამართ. გამოძიების ლონდონის სამმართველო (სკოტლენდ-იარდი). საფრანგეთში საპოლიციო ორგანოები ექვემდებარება ეროვნ. პ-ის გენ. დირექციას, რ-იც შინაგან საქმეთა სამინისტროს შემადგენლობაში შედის. ბურჟ. ქვეყნებში არის აგრეთვე კერძო პ. (იცავს სამრეწვ., სატრანსპ., საბანკო და სხვა ობიექტებს), „კერძო დეტექტიური სააგენტოები", რ-ებიც მუშაობენ რომელიმე იურიდ. ან ფიზ. პირის დავალებით.

ტერმ. „პ." იხმარება ზოგიერთ სოციალ. სახელმწიფოში (მაგ., სახ. პ. გდრ-ში), იქ იგი იმავე ფუნქციას ასრულებს, რასაც *მილიცია* სსრკ-ში.

**პოლიციანო** (Poliziano) (ნამდვ. გვარი ა მ ბ რ ო ჯ ი ნ ი, Ambrogini) ანჯელო (14. VII. 1454, მონტეპულჩანო, — 28. ან 29. IX. 1494, ფლორენცია), იტალიელი პოეტი ჰუმანისტი და ფილოლოგი. პ-ს ეკუთვნის პოემა „სტანსები ტურნირისთვის" (1478, გამოქვეყნდა 1518), „ჩანაწერები პაცის შეთქმულების შესახებ" (1478), ლექსად დაწერილი პიესა „თქმულება ორფევსზე" (დაიდგა 1480), რ-იც მიჩნეულია ეროვნ. ენაზე შექმნილი რენესანსული საერო დრამის პირველ ნიმუშად, აგრეთვე წიგნი „ტყეები", ისტ.-ფილოლ. შენიშვნები „ნარევი" და სხვ.

**პოლიჰალოგენიდები,** ლითონთა ჰალოგენიდების ქიმ. ნაერთები ჰალოგენებთან, ცნობილია ბრომისა (პ ო ლ ი ბ რ ო მ ი დ ე ბ ი) და იოდის (პ ო ლ ი ი ო დ ი დ ე ბ ი) შემცველი პ., მაგ., კალიუმის ტრიიოდიდი $KJ_3$, ცეზიუმის პენტაბრომიდი $CsBr_5$. წყალხსნარებში პოლიბრომიდები და პოლიიოდიდები იშლებიან იონებად. არსებობს შერეული პ-ც, მაგ. $K[IF_6]$.

**პოლკა** (ჩეხ. polka), ძვ. ჩეხური ხალხური წყვილთა ცეკვა. მუს. ზომა 2/4. ცოცხალი და მარტივი ფორმის პ. XIX ს. დასაწყისში ფართოდ გავრცელდა სლოვაკიაში, სერბიაში, უნგრეთსა და ავსტრიაში. XIX ს.



ჯ. პოლოკი. „№23“ 1949

40-იან წლებში პოპულარული გახდა მთელ ევროპაში როგორც სამეჯლისო ცეკვა. პ-ის მუს. ჟანრი გამოიყენეს კომპოზიტორებმა ბ. სმეტანამ, ა. რუბინშტეინმა, მ. ბალაკირევმა, ს. რახმანინოვმა.

**პოლკანოვი** ალექსანდრე ალექსის ძე [13 (25). V. 1888, კოსტრომა, — 10. I. 1963, ლენინგრადი], საბჭ. გეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943). დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი (1911). 1917–21 იყო პერმის, ხოლო 1930-იდან ლენინგრ. უნ-ტის პროფესორი. 1917–39 გეოლ. კომიტეტის თანამშრომელი, 1939—45 ლენინგრადის უნ-ტთან არსებული დედამიწის ქერქის ინ-ტის დირექტორი. პ. იყო სსრკ მეცნ. აკად. კამბრიულისწინა გეოლ. ლაბორ. ორგანიზატორი (1949) და დირექტორი (1950–63). პ-ის ძირითადი შრომები ეხება ინტრუზიული ქანების პეტროლოგიას, ბალტიის ფარისა და უკრ. კამბრიულისწინა ქანების გეოქრონოლოგიას. ლენინური პრემია (1962). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Александр Алексеевич Полканов, М., 1956 (Материалы к биобиблиографии ученых СССР. Серия геологических наук, в. 11).

**პოლკეს თეორემა**, აქსონომეტრიის ძირითადი თეორემა; პირველად ჩამოაყალიბა (დაუმტკიცებლად) გერმ. გეომეტრმა კ. პოლკემ (K. Pohlke) (1860). პ. თ-ის თანახმად, ერთი წერტილიდან ნებისმიერი კუთხით გამომავალი და ერთ სიბრტყეში განლაგებული სამი ნებისმიერი სიგრძის მონაკვეთი, წარმოადგენს სივრცის ერთი წერტილიდან გამოსული სამი ტოლი და ურთიერთპერპენდიკულარული მონაკვეთის გეგმილს. პ. თ. განაზოგადა გერმ. მათემატიკოსმა ჰ. შვარცმა (1864).

**პოლკი**, ჯარის ნაწილი (მსროლელი, ქვეითი, ცხენოსანი, საარტილერიო, საავიაციო, მექანიზებული, სატანკო, ჰაერსადესანტო და სხვ.). აქვს თავისი დამოუკიდებელი შტაბი, აერთიანებს რამდენიმე ბატალიონს (დივიზიონს, ესკადრილიას, ასეულს), საბრძოლო მატერ. და ტექ. უზრუნველყოფის სპეც. დანაყოფებს. შედის შენაერთის (დივიზიის, ბრიგადის) შემადგენლობაში. პ. წარმოიშვა ჯერ კიდევ X ს-ში და სხვადასხვა ქვეყნის არმიებში მრავალნაირი ცვლილება განიცადა. XIX ს. ბოლოს — XX ს. დასაწყისში პ-ის ორგანიზაცია ყველა არმიაში დაახლ. ერთნაირი გახდა და შენარჩუნებულ იქნა I მსოფლიო ომამდე (1914–18). II მსოფლიო ომის (1941–45) წინ შეიქმნა სატანკო, მოტორიზებული, საავიაციო, ჰაერსადესანტო და სხვ. პ-ები. მოტორიზებული პ. საერთოსაჯარისო ნაწილად ითვლება; მასში შედის არტილ., ნაღმსატყორცნების, სატანკო, საზენიტო, ტყვიამფრქვევებისა და სხვ. ქვეგანაყოფები. ზოგიერთ არმიაში (აშშ და სხვ.) პ. შეცვლილია საბრძოლო ჯგუფებით. ყველა პ-ს ეძლევა ნომერი და საბრძოლო დროშა, ხოლო განსაკუთრებული დამსახურებისათვის — საპატიო წოდება.

**პოლკოვნიკი**, სამხედრო ოფიცრის წოდება სსრკ შეიარაღებულ ძალებსა და ზოგიერთ სხვა სახელმწიფოში. სსრკ-ში შემოიღეს 1935 წ. 22 სექტ. სსრკ სამხ.-საზღვ. ფლოტში პ-ის წოდებას შეესაბამება 1-ელი რანგის კაპიტანი. რუსეთში პ-ის წოდება პირველად შემოიღეს XVI ს. შუა წლებში სტრელეცების ჯარში, XVII ს-ში „ახალი წყობის პოლკებში“. გფრ-სა და გდრ-ში პ-ის წოდებას შეესაბამება წოდება Oberst, საფრ., დიდი ბრიტ. და აშშ-ში Colonel.

**პოლო** (Polo) მარკო (დაახლ. 1254, ვენეცია, — 8. I. 1324, იქვე), იტალიელი მოგზაური და მწერალი. ვენეციელ ვაჭარ მამასა და ბიძასთან ერთად პ. დაახლ. 1271–75 ზღვით მივიდა მცირე აზიის სამხრ.-აღმ. სანაპიროზე, გაიარა სომხეთის მთიანეთი, მესოპოტამია, ირანის მთიანეთი, პამირი, კაშგარი და ჩავიდა ჩრდ. ჩინეთში. ჩინ. ხანის ყუბილაის სამსახურში ყოფნის დროს (1292-მდე) მოინახულა ქვეყნის სხვადასხვა მხარე. 1295 წამოვიდა სამხრ. ჩინეთიდან, გაიარა ირანი და ზღვით დაბრუნდა ვენეციაში. დაახლ. 1297 პ. ტყვედ ჩაუვარდა გენუელებს. მისი ნაამბობი მოგზაურობაზე ჩაიწერა ტუსაღმა რუსტიჩანომ, შემდგომში ამ ჩანაწერებით შედგა „მარკო პოლოს წიგნი“ (1298) — ძვირფასი წყარო სომხ., საქართვ., ირან., ჩინ., მონღ., ინდ., ინდონეზ. და სხვა ქვეყნების გეოგრ., ეთნოგრ. და ისტ. შესახებ. წიგნში მრავლადაა აგრეთვე ხალხ. თქმულებები, ლეგენდები, ზღაპრები. წიგნი ითარგმნა დას. ევრ. მრავალ ენაზე და XIV–XVI სს. ზღვაოსნების (მ. შ. ქ. კოლუმბის) კარტოგრაფებისა და მწერლების დიდი ინტერესი გამოიწვია.

**პოლოგი**, ქალაქი (1938-იდან) უკრ. სსრ ზაპოროჟიეს ოლქში, მდ. კონკის (დნეპრის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. პოლოგის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. ლითონსაშტამპავი, საშენ მასალათა, ზეთების საექსტრაქციო, ხილსაკონსერვო, ყველკარაქის, კომბინირებული საკვების ქ-ნები, მეფრინველეობის კომბინატი, რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები.

**პოლოკი** (Pollock) ჯექსონ (28. I. 1912, კოდი, უაიომინგი, — 12. VIII. 1956, ისტ-ჰემპტონი, ნიუ-იორკის შტატი), ამერიკელი ფერმწერი. სწავლობდა ლოს-ანჯელესში გამოყენებითი ხელოვნ. უმაღლეს სკოლაში (1925–29) და ნიუ-იორკში, სამხატვრო სტუდენტურ ლიგაში (1929–31). 1940 შემდეგ გაიტაცა *აბსტრაქტულმა ხელოვნებამ*, რ-ის „წყნარი ოკეანის სკოლის“ ერთ-ერთი ლიდერიც გახდა. პ-ის ნაწარმოებები გამოხატავენ უკიდურეს ირაციონალობასა და ფორმალური შემოქმედების „სპონტანიზმის“ პრინციპებს, ე. წ. აბსტრ. ექსპრესიონიზმს. შემთხვევით ფერადოვანი და ხაზობრივი ეფექტების იმიტაციისათვის სარგებლობდა „დრიპინგის“ (ინგლ. dripping — თხრა) ტექნიკით (საღებავს უსვამდა უფუნჯოდ).

**პოლონარუვა**, დასახლებული პუნქტი კ. შრი-ლანკის (ცეილონი) ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ანურადჰაპურის ახლოს. შუა საუკუნეებში *ანურადჰაპურის* დაცემის შემდეგ პ. იყო სინჰალის მეორე სახელმწიფოს დედაქალაქი, სინჰალის ცივილიზაციის ცენტრი. ამ სახელმწიფოს აყვავების პერიოდში (XII ს.) პ-ში ააშენეს გრანდიოზული ტაძრები, სასახლეები. XIII–XIV სს-ში სინჰალის მეორე სახელმწიფოს დაცემის შემდეგ პ. გაუკაცრიელდა. შემორჩენილია XII ს. ძეგლები: სასახლის ნაგებობათა ნანგრევები, ლანკატილაკაის ტაძრის ნაშთი ბუდას ქანდაკებით (აგური), გალ-ვიჰარის გამოქვაბული ტაძარი ბუდას 3 უზარმაზარი ქანდაკებით (ქვა) და სხვ.

**პოლონეზი** (ფრანგ. polonaise < polonais — პოლონური), 1. სადღესასწაულო სამეჯლისო ცეკვა-მსვლელობა. მუს. ზომა 3/4. მომდინარეობს ფოლკლორიდან. XVI ს-ში დას. ევრ. მრავალ ქვეყანაში სამეფო კარის ცეკვა გახდა. პ-მა, როგორც ჟანრმა, ფართო განვითარება პოვა ფ. შოპენის შემოქმედებაში. 2. საზეიმო ხასიათის საკრავიერ-საგუნდო სიმღერა-ცეკვა. მუს. ზომა 3/4.



პოლონეთის სახალხო რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**პოლონეთი** (Polska), პოლონეთის სახალხო რესპუბლიკა (Polska Rzeczpospolita Ludowa).

### პოლონეთი

შინაარსი

I. ზოგადი ცნობები 144
II. სახელმწიფო წესწყობილება . . . . 144
III. ბუნება . . . . 145
IV. მოსახლეობა . . . 145
V. ისტორიული ნარკვევი . . . . . . . 145
VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები . . . . . . . 147
VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი . . 147
VIII. შეიარაღებული ძალები . . . . . . . 148
IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა . . . . 148
X. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი . . . . . 148
XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია . . . 149
XII. ლიტერატურა . . 149
XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება 149
XIV. მუსიკა . . . . 150
XV. ბალეტი . . . . 150
XVI. დრამატული თეატრი . . . . . 150
XVII. კინო . . . . 150

#### I. ზოგადი ცნობები

პ. — სახელმწიფო ცენტრ. ევროპაში, მდ-ების ვისლისა და ოდრის აუზში. დას-ით ესაზღვრება გდრ, სამხრ.-დას-ით და სამხრ-ით — ჩეხოსლოვაკია, აღმ-ით — სსრკ. ჩრდ-ით აკრავს ბალტიის ზღვა. ფართ. 312,7 ათ. $км^2$. მოსახლ. 36,4 მლნ. კაცი (1982). დედაქალაქი — ვარშავა. ოფიც. ენა — პოლონური. ეროვნ. დღესასწაულია 22 ივლ. — პ-ის აღორძინების დღე (1944). ოფიც. კალენდარი — გრიგორიანული. ფულის ერთეულია ზლოტი. სსრკ სახელმწ. ბანკის კურსით (1984 აპრ.) 100 ზლოტი=1,67 მანეთს. ადმინისტრაციულად პ. იყოფა 49 სავოევოდოდ.

#### II. სახელმწიფო წესწყობილება

პ. სახ. რესპუბლიკა, სოციალ. სახელმწიფოა. მოქმედებს 1952 კონსტიტუცია. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი და საკანონმდებლო ორგანოა — ერთპალატიანი სეიმი, რ-საც ირჩევს მოსახლ. საყოველთაო, თანასწორი და პირდაპირი საარჩევნო უფლების საფუძველზე, ფარული კენჭისყრით 4 წლის ვადით. საარჩევნო უფლება ენიჭება ყველა მოქალაქეს 18 წლის ასაკიდან. სეიმი დეპუტატებიდან ირჩევს თავის მუდმივმოქმედ ორგანოს — სახელმწ. საბჭოს, რ-იც თავ-რის, მისი 4 მოადგილის, მდივნისა და 11 წევრისაგან შედგება. სახელმწ. საბჭო კოლეგიური სახელმწიფოს მეთაურის ფუნქციას ასრულებს. სახელმწ. ხელისუფლების აღმასრ. ორგანოა მინისტრთა საბჭო (მთავრობა). სეიმი ირჩევს მინისტრთა საბჭოს თავ-რეს და მისი წინადადებით ნიშნავს მინისტრებს. მინისტრთა საბჭო პასუხისმგებელია სეიმის წინაშე, სესიებს შორის პერიოდში — სახელმწ. საბჭოს წინაშე.

სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოებია სავოევოდოების, პოვიატების, ქ-ების, ქალაქის ოკრუგებისა და გმინების



მარკო პოლოს მოგზაურობა 1271–1295 წწ.

სახ. საბჭოები (მოსახლ. ირჩევს 4 წლით). სახ. საბჭოს ხელმძღვ. ორგანოა მისი პრეზიდიუმი. სასამართლო სისტემაში შედის უმაღლესი სასამართლო, სავოევოდო, საპოვიატო, საქალაქო სასამართლოები, აგრეთვე სპეც. სასამართლოები. პროკურატურას ხელმძღვანელობს სახელმწ. საბჭოს მიერ დანიშნული გენ. პროკურორი.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

### III. ბუნება

პ-ის ტერიტ. 90%-ზე მეტი უჭირავს ვაკეს, მთები მხოლოდ ქვეყნის სამხრ. ნაწილშია. ბალტიის ზღვის ნაპირი დაბალია, ქვიშიანი, ბევრია ლაგუნა და ტბა, რ-ებიც ერთმანეთისაგან გამოყოფილია დიუნებითა და ცელებით. დას-ით პომორიეს უბეა, აღმ-ით — გდანსკის ყურე.

ქვეყნის ჩრდ. ნაწილში, ბალტიის ზღვის სანაპიროს გასწვრივ, უმთავრესად ზღვიური ნალექებითა და ალუვიონით აგებული აკუმულაციური ვაკეებია, უფრო სამხრ-ით 329 *მ*-მდე სიმაღლის (მთა ვიჟიცა) მყინვარულ-აკუმულაციური მაღლობების ზოლია (ბალტიის სერი). ქვეყნის ცენტრ. ნაწილი უჭირავს ვიელკოპოლსკა-კუიავიის და მაზოვიეც-პოდლასის დაბლობებს. სამხრ-ით მდ-ებითა და ხრამებით ღრმად ჩაჭრილი სილეზიის, მალოპოლსკის, ლუბლინის მაღლობებია, სიმაღლე 300—600 *მ*. ქვეყნის სამხრ. საზღვრის გაყოლებით გადაჭიმულია *სუდეტები* და *კარპატები* (მთა რისი, 2499 *მ* — პ-ის უმაღლესი წერტილი). კარპატების გასწვრივ მთისწინეთის ზოლია, სუდეტების ჩრდ-ით — დენუდაციური მთისძირა ვაკეები.

სასარგებლო წიაღისეულიდან მოიპოვება ქვანახშირი (ზემო სილეზიის, ქვემო სილეზიისა და ლუბლინის აუზები), ბუნებრივი აირი და ნავთობი (კარპატები, კარპატებისწინა როფი), რკინის, სპილენძის, თუთიის, ტყვიის მადანი, ქვამარილი, კალიუმ-მაგნიუმის მარილები, თვითნაბადი გოგირდი.

ჰავა ზომიერია, ოკეანურიდან კონტინენტურში გარდამავალი. იანვ. საშ. ტემპ-რა სანაპიროზე და ქვეყნის დას. ნაწილში −1°C-მდეა, ცენტრ. რ-ნებში −3°C, მთაში −6°C-მდე. ივლ. საშ. ტემპ-რა ჩრდ-ით 16—17°C, ცენტრ. რ-ნებში 18—19°C, მთაში 10-იდან 14°C-მდე. ნალექები დაბლობზე 500—600 *მმ* წელიწადში, მაღლობზე — 600—700 *მმ*, საშუალმთიანეთში — 800—1200 *მმ*, მაღალ ტატრებში — 1800 *მმ*-მდე.

მდინარეთა ქსელი უმთავრესად ბალტიის ზღვის აუზს მიეკუთვნება. უდიდესი მდ-ებია ვისლა (1000 *კმ*-ზე მეტი) და ოდრა (742 *კმ* პ-ის ფარგლებში). ვისლის მთავარი შენაკადებია დუნაეცი, სანი, ვიეპში, ბუგი (ნარევით), პილიცა; ოდრისა — ნისა-ლუჟიცკა, ვარტა. ოდრაზე, ვისლაზე, ბუგზე, ნოტეცსა და ვარტაზე რეგულ. ნაოსნობაა. პ-ში 9 ათ-ზე მეტი ტბაა, რ-თა დიდი ნაწილი ქვეყნის ჩრდ. ნაწილშია — მაზურისა და პომორიეს ტბისპირეთში. დიდი ტბებია სნიარდვი და მამრი. კარპატებისა და სუდეტების ძირში ბევრი მინერ. წყაროა.

პ-ის ტერიტ. ნახევარზე მეტი დახნულია. ტყეს უჭირავს ტერიტ. დაახლ. 27%. ჭარბობს წიწვოვანი ჯიშები, უმთავრესად ფიჭვი, ნაძვი, მთაში — სოჭი. ქვეყნის დას. და სამხრ. ნაწილში შერეული ტყეებია. ტყის დიდი მასივები შემორჩენილია პ-ის ჩრდ. და აღმ. რ-ნებში. ჩრდ-ით და ჩრდ.-აღმ-ით დიდი ფართობი უჭირავს მანანიანსა და ტორფნარს. ვაკეზე ჭარბობს კორდიანი ეწერი, აღმ-ით და ჩრდ.-აღმ-ით — დაჭაობებული ნიადაგები, მთისწინეთში ტყის ყომრალი ნიადაგებია, მთისძირა ვაკეებზე — შავმიწები. მთაში — მურა, მდინარეთა ხეობებში — ალუვიური ნიადაგებია.

ბინადრობენ ტყის ფაუნის წარმომადგენლები: მტაცებლებიდან — მგელი, ფოცხვერი, მელა, მაჩვი, დათვი; ჩლიქოსნებიდან — შველი, გარეული ღორი, ირემი, იშვიათად ლოსი. მრავალფეროვანია ფრინველთა სამყარო. ბალტიის ზღვის სანაპირო წყლებში მდიდარია თევზით (ვირთევზა, სალაკა და სხვ.). ტბებში ბევრია ფარგა, წერი, გველთევზა და სხვ.

პ-ში 13 ეროვნ. პარკია. მის ტერიტორიაზე *ბელოვეჟის ტყეის* ნაწილი.

*ლიტ.*: Ленцевич С., Физическая география Польши, пер. с польск., М., 1969.

### IV. მოსახლეობა

მოსახლ. 98%-ზე მეტი *პოლონელია*. აღმ. და ჩრდ.-აღმ. რ-ნებში ცხოვრობენ აგრეთვე *უკრაინელები* და *ბელორუსები*. სამხრ-ში — სლოვაკები. მცირე ჯგუფებად — ბოშები, ებრაელები, რუსები, ლიტველები და სხვ. მორწმუნენი ძირითადად კათოლიკეები არიან; ჩრდ. რ-ნებში — პროტესტანტები.

1978 ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 84% დასაქმებული იყო მატერ. წარმოების სფეროში, მ. შ. 37,9% — მრეწველობასა და მშენებლობაში, 30,2% — სოფ. და სატყეო მეურნეობაში, 6% — ტრანსპორტსა და კავშირგაბმულობაში, 7,6% — ვაჭრობაში; 16% — არამწარმოებლურ სფეროში. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა 116 კაცი 1 $კმ^2$-ზე (1982). განსაკუთრებით მჭიდროდაა დასახლებული ქვეყნის სამხრ. ნაწილი. მოსახლ. 59,5% (1982) ცხოვრობს ქ-ებში, რ-თაგან უდიდესია ვარშავა (1,6 მლნ. მცხ., 1982). დიდი ქ-ებია: ლოძი, კრაკოვი, ვროცლავი, პოზნანი, აგრეთვე გდანსკი და გდინია, (რ-ებიც ქ. სოპოტთან ერთად ქმნიან ერთ აგლომერაციას), შჩეცინი, ბიდგოშჩი, ლუბლინი, კატოვიცე.

### V. ისტორიული ნარკვევი

პ-ის ტერიტ. ჯერ კიდევ პალეოლითის ეპოქაში იყო დასახლებული. ძვ. წ. VII — ახ. წ. IV სს-ში პ-ის ტერიტორიაზე მიმდინარეობდა პირველყოფილი თემური წყობილების თანდათანობითი დაშლის პროცესი, რასაც თან სდევდა სლავების ეთნოგენეზი. VII—X სს-ში პ-ის ტერიტორიაზე დასახლ. სლავ. ტომებში იწყება ფეოდალიზაციის პროცესი, VIII—IX სს-ში წარმოიქმნა პოლ. ტომების (პოლიანების, მაზოვიების, ვისლიანების და სხვ.) ე. წ. ტომობრივი სამთავროები, რ-ებიც წარმოადგენდა ჩამოყალიბების პროცესში მყოფი ფეოდ. სახელმწიფოს ჩანასახებს. X ს-ში გაძლიერდა პოლიანების (მდ. ვარტის აუზი) სამთავრო, რ-საც სათავეში ედგა პიასტების დინასტია. X ს. დამლევს მის გამგებლობას დაექვემდებარა პ-ის მიწების უმეტესი ნაწილი. ისტორიულად დადასტურებულ პირველ პოლ. მთავრად ითვლება მეშკო I (მართავდა დაახლ. 960—992). ფეოდალიზაციის პროცესს ხელი შეუწყო ქრისტიანობის დამკვიდრებამ — 966 მეშკო I-მა მიიღო ქრისტიანობა კათოლ. აღმსარებლობით. პ-ის მიწების გაერთიანება დასრულდა *ბოლესლავ I* მამაცის გამგებლობის (მართავდა 992—1025) ხანაში. 1000 შეიქმნა დამოუკიდებელი პ-ის საარქიეპისკოპოსო. 1025 პ. სამეფოდ გამოცხადდა. ფეოდალიზაციის პროცესის შემდგომმა გაღრმავებამ XII ს-ში პ-ის ცალკეულ სამთავროებად დაშლა გამოიწვია. მხოლოდ XIV ს-ში მეფეების ვლადისლავ I ლოკეტეკის (მართავდა 1320—33) და *კაზიმეჟ III* დიდის (მართავდა 1333—70) გამგებლობის დროს აღდგა პ-ის ფეოდ. სახელმწიფოს მთლიანობა, მაგრამ არა ცენტრალიზებული მონარქიის, არამედ თავისებური ფეოდ. ფედერაციის სახით, რ-საც სათავეში არჩეული მეფე ჰყავდა.

XIV ს. დამლევს *ტევტონთა ორდენის* აგრესიის მუქარის ზრდასთან დაკავშირებით 1385 ლიტვ. დიდ სამთავროსა და პ-ს შორის დაიდო *კრევოს უნია*. გრიუნვალდის ბრძოლაში 1410 პ.-ლიტვ.-რუს. გაერთ. ძალებმა დაამარცხეს ტევტონთა ორდენი. ბრძოლა ორდენთან არც ამის შემდეგ შეწყვეტილა. ცამეტწლიანი ომის შემდეგ (1454—66) 1466, ორდენი პ-ის ვასალი გახდა. შლიახტის გაძლიერებას ბატონყმობის დაფუძნება მოჰყვა (1496). XIV—XV სს-ში ერთიანი პ-ის სახელმწიფოს ჩამოყალიბებამ ხელი შეუწყო კულტურის აღმავლობას, პოლ. მწერლობის განვითარებას. XV ს. II ნახ. — XVI ს-ში თანდათან ვითარდება და ძლიერდება პ-ის ქ-ები (1596-იდან ვარშავა პ-ის დედაქალაქია; ვროცლავი, გდანსკი). განვითარდა ამქრული ხელოსნობა, გაფართოვდა საგარეო და შინაგანი ვაჭრობა. პ-სა და ლიტვ. დიდ სამთავროს შორის *ლუბლინის უნიის 1569* შედეგად წარმოიქმნება დუალისტური სახელმწიფო რეჩ პოსპოლიტა („რესპუბლიკა“), რ-საც ჰყავდა საერთო სეიმი და მეფე, რ-საც სეიმი ირჩევდა. უნიამ პოლ. ფეოდალებს უკრ. და ბელორ. მიწების ექსპლუატაციის საშუალება მისცა (ეს მიწები იმ დროს ლიტვ. დიდ სამთავროს უკვე დაპყრობილი ჰქონდა). XVI—XVII სს-ში პ-ს ომი ჰქონდა გაჩაღებული რუს. სახელმწიფოსთან, შვეციასთან, ოსმალეთთან და სხვ. ქვეყნებთან. ომების შედეგად პ. თანდათან დასუსტდა; პ-ის დას. და ჩრდ. მიწების ხარჯზე გაძლიერდა ბრანდენბურგ-პრუსიის სახელმწიფო. XVI ს. დასასრ. და განსაკუთრებით XVIII ს. I ნახევარში რეჩ პოსპოლიტის შინაგანი დაშლის ინტენს. პროცესი მიმდინარეობდა, რაც პრუსიასა და მეფის რუსეთს პ-ის შინაგან საქმეებში ჩარევის საშუალებას აძლევდა. XVIII ს. II ნახევარში პ-ში დაიწყო ეკონ. აღმავლობა. ამგვარ პირობებში 1763—64 შლიახტის ნაწილმა, რ-იც დაკავშირებული იყო ახლად აღმოცენებულ ბურჟუაზიასთან, სცადა სახელმწიფოს განმამტკიცებელი რეფორმების ჩატარება. ამ წრეებს წინ აღუდგა მაგნატებისა და შლიახტის რეაქციული ფენა, რ-ებსაც მხარს უმაგრებდა რუს., პრუსიისა და ავსტრ. აბსოლუტისტური რეჟიმები. ბრძოლა ეროვნ. დამოუკიდებლობის განმტკიცებისათვის თანდათან გადაიზარდა ფეოდ. წყობილების წინააღმდეგ ბრძოლაში. რეჩ პოსპოლიტის შინაგანი კრიზისისა და საგარეო პოლიტ. ვითარების შედეგად 1772 პრუსიამ, ავსტრიამ და რუსეთმა მოახერხეს რეჩ პოსპოლიტის ნაწილობრივი გაყოფა, ე. წ. პ-ის პირველი დანაწილება (1798). პ-ის პროგრ. წრეებმა შეძლეს ახ. კონსტ. მიღება. რეაქციულმა მაგნატებმა და შლიახტამ გაილაშქრეს ახ. კონსტ. წინააღმდეგ და დახმარებისათვის მიმართეს მეფის რუს. მთავრობას. რუს. და პრუსიის ინტერვენციის შედეგად 1793 მოხდა პ-ის მეორე დანაწილება, რ-ის შედეგად პ-მა ფაქტობრივად დაკარგა დამოუკიდებლობა, დაირღვა ის ეკონ. კავშირები, რ-ებიც მყარდებოდა პ-ის სხვადასხვა ოლქს შორის. ეროვნ. დამოუკიდებლობის დაკარგვის საფრთხემ გამოიწვია *პოლონეთის აჯანყება* (1794), რ-საც ტ. *კოსტიუშკო* მეთაურობდა. 1795, აჯანყების დამარცხების შემდეგ, მოხდა პ-ის მესამე საბოლოო დანაწილება. პ-მა დაკარგა დამოუკიდებლობა. პოლონელები მოექცნენ ეროვნ. ჩაგვრის უმკაცრეს პირობებში. ეროვნ.-განმათ. ბრძოლა პოლ. ხალხის პოლიტ. ცხოვრების ძირითად მომენტად იქცა. ემიგრაციაში წასულმა პატრიოტებმა (ი. *დომბროვსკი* და სხვ.) პ-ის დამოუკიდებლობის აღდგენა დაუკავშირეს რესპ. საფრანგეთს. თავადაზნაურობის მეორე ნაწილმა თავად ა. ჩარტორისკის მეთაურობით ორიენტაცია რუსეთზე აიღო იმ იმედით, რომ ალექსანდრე I აღადგენდა რუსეთთან უნიით დაკავშირებულ პოლ. სახელმწიფოს. 1807 ნაპოლეონ I-მა შექმნა საფრ. ვასალური *ვარშავის საჰერცოგო*. *ვენის კონგრესს* (1814—15) მოჰყვა პ-ის ახ. დანაწევრება. მეფის რუსეთმა მიიღო ვარშავის საჰერცოგოს უდიდესი ნაწილი, რ-მაც

შეადგინა ე. წ. პ-ის სამეფო. საჰერცოგოს ნაწილი, პოზნანის დიდი სამთავროს სახელით, ერგო პრუსიას, რ-საც უკვე დაპყრობილი ჰქონდა სილეზია და პომორიე. ზოგიერთი ტერიტ. გადაეცა ავსტრიას. მასვე ერგო 1846 კრაკოვის და მისი ოკრუგის ტერიტ., რ-იც თავის დროზე ვენის კონგრესმა დამოუკიდებელ „თავისუფალ ქალაქად" (იხ. *კრაკოვის რესპუბლიკა*) გამოყო.

პ-ის სამეფომ 1815 მიიღო კონსტიტუცია, რ-ის ძალით მას უნდა ჰყოლოდა საკუთარი მთავრობა, ორპალატიანი სეიმი, საკუთარი არმია, მაგრამ ცარიზმი თანდათანობით ზღუდავდა შედარებით ლიბერ. კონსტიტუციას. სეიმში გაჩნდა ლეგალური ოპოზიცია, შეიქმნა აგრეთვე საიდუმლო პატრ. საზ-ბები. პოლ. საიდუმლო ორგანიზაციებმა კავშირი დაამყარეს დეკაბრისტებთან. პოლ. თავადაზნაურული დემოკრატების პროგრამა შემოფარგლული იყო ეროვნ. და პოლიტ. ლოზუნგებით. პოლ. ხალხის ეროვნ. დამოუკიდებლობისათვის ბრძოლის მნიშვნელოვანი ეტაპი იყო *პოლონეთის აჯანყება* (1830—31), რ-მაც მოიცვა მეფის რუს. გამგებლობას დაქვემდებარებული ტერიტორია. მეფის მთავრობამ სასტიკად ჩაახშო აჯანყება. 1832 კონსტიტუცია შეცვალა ე. წ. „ორგანულმა სტატუტმა", რ-ითაც შეიზღუდა ავტონ. უფლებები. 1850 გააუქმეს საბაჟო საზღვარი რუსეთსა და პ-ის სამეფოს შორის. 1833 განმეორებითი აჯანყების ცდის ჩახშობის მიზნით შემოიღეს სამხ. მდგომარეობა, რ-მაც 1856-მდე გასტანა. 1832 პარიზში შეიქმნა პ-ის დემოკრ. საზ-ბა, 1835 ლონდონში — პირველი რევ.-დემოკრ. ორგანიზაცია „პოლონელი ხალხი". დემოკრ. ბანაკს ემიგრაციაში უპირისპირდებოდნენ კონსერვატორები. პ-ის დამოუკიდებლობის აღდგენაში მათ ბურჟ. მონარქიათა დახმარების იმედი ჰქონდათ. პ-ის დემოკრ. საზ-ბა ამზადებდა საერთოპოლ. აჯანყებას, მაგრამ მეფის რუს. და პრუსიის მიერ მიღებული ზომების გამო იგი მხოლოდ კრაკოვის რესპუბლიკით შემოიფარგლა (იხ. *კრაკოვის აჯანყება 1846*, *გალიციის გლეხთა აჯანყება 1846*). რუსეთში ფეოდ.-ბატონყმური სისტემის საერთო კრიზისის პირობებში დაიწყო *პოლონეთის აჯანყება* (1863—64). მეფის მთავრობამ სასტიკად ჩაახშო აჯანყება, მაგრამ ამავე დროს იძულებული იყო 1864 ჩაეტარებინა საგლეხო რეფორმა. სოფლის მეურნეობაში კაპიტალიზმის განვითარება პრუსიული გზით წავიდა. 1863—64 აჯანყება და 1864 რეფორმა პ-ის ისტორიაში ფეოდ. საზ. წყობილების კაპიტალიზმით შეცვლის ძირითადი მიჯნაა. ამავე წლებში განმტკიცდა საბოლოოდ კავშირი რუს და პოლ. რევოლუციონერთა შორის, რ-ებიც საერთო მტრის — მეფის თვითმპყრობელობის წინააღმდეგ იბრძოდნენ.

XIX ს. II ნახევარი პ-ში კაპიტალიზმის დამკვიდრების პერიოდი იყო. 1892 შეიქმნა პოლ. სოციალ. პარტია, რ-საც ძირითადად ნაციონალისტურ-რეფორმისტული ხასიათი ჰქონდა. 1893 მუშათა ორგანიზაციების გაერთიანების გზით ჩამოყალიბდა პოლ. სამეფოს სოციალ-დემოკრატია (1900-იდან — პ-ის სამეფოსა და ლიტვ. სოციალ-დემოკრატია). 1900—03 ეკონ. კრიზისმა დააჩქარა (განსაკუთრებით პოლ. სამეფოსა და სილეზიაში) მრეწვ. კონცენტრაციისა და მონოპოლიათა ზრდის პროცესი. შესაბამისად ძლიერდებოდა რუს., გერმ. და ავსტრ. კაპიტალის როლი.

1905—07 პ-ის სამეფოში მიმდინარეობდა რევ. პროცესები, რ-იც რუს. რევ. შემადგენელი ნაწილი იყო. ძლიერდებოდა რუს. და პ-ის მუშათა კლასის საბრძოლო კავშირი. 1906 პ-ის სამეფოსა და ლიტვ. სოციალ-დემოკრატია შევიდა რსდმპ-ში ავტონ. ტერიტ. ორგანიზაციის უფლებებით. არსებითი ძვრები მოხდა პ-ის სოციალ. პარტიაში 1906, როდესაც პარტიიდან გარიცხეს ი. *პილსუდსკი* და მისი მიმდევრები. მათ მალე დააარსეს პ-ის სოციალ. პარტიის ე. წ. „რევოლუციური ფრაქცია". პარტიის ძირითად ნაწილში (იგი ცნობილია აგრეთვე მემარცხენე პ-ის სოციალ. პარტიის სახელითაც) თანდათანობით ძლიერდებოდა რევ. და ინტერნაც. სულისკვეთება. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს გერმ. და ავსტრ.-უნგრ. ჯარებმა 1915 ზაფხულში დაიკავეს პ-ის სამეფოს ტერიტორია. ოკუპანტებმა იქ სცადეს შეექმნათ მარიონეტული „დამოუკიდებელი პოლონეთის სახელმწიფო" (1916 წ. 5 ნოემბ.).

პ-ის შემდგომი ისტორიისათვის მნიშვნელოვანი იყო 1918 წ. 29 აგვ. ვ. ი. ლენინის ხელმოწერილი საბჭ. მთავრობის დეკრეტი, რ-ითაც საბჭ. მთავრობა უარს ამბობდა ყოფილ რუს. იმპერიის მიერ დადებულ ყოველგვარ ხელშეკრულებაზე, რ-იც შეეხებოდა პ-ის დანაწევრებას.

1918 დეკ-ში პ-ის სამეფოსა და ლიტვ. ს.-დ. და პ-ის მემარცხენე სოციალ. პარტიის შერწყმით შეიქმნა პოლონეთის კომუნისტური პარტია. სხვადასხვა ბურჟ. პარტიებისა და პ-ის სოციალ. პარტიის „რევოლუციური ფრაქციის" შეკავშირების შედეგად სარეგენტო საბჭომ (დაარსდა 1917 სექტ.) 1918 წ. 11 ნოემბ. პილსუდსკის გადასცა სამხ., ხოლო 14 ნოემბ. — სამოქალაქო ძალაუფლება. მთავრობის თავ-რედ დაინიშნა ე. მორაჩევსკი. 1919 იანვ. მთავრობის თავ-რედ დაინიშნა ი. *პადერევსკი*, რ-მაც ხელი მოაწერა ვერსალის ხელშეკრულებას. ამ ხელშეკრულებით გერმ. შემადგენლობაში რჩებოდა თითქმის მთელი სილეზია და პ-ის სხვა ისტ. ტერიტორიები. ბურჟ. პ-ის მთავრობა ეწეოდა აშკარა ანტისაბჭოურ პოლიტიკას. 1919 პ. თავს დაესხა საბჭ. სახელმწიფოს. 1921 რიგის საზავო ხელშეკრულებით პ-ის ხელში გადავიდა დას. უკრაინა და დას. ბელორუსია.

1921 წ. 17 მარტს მიიღეს პ-ის კონსტიტუცია. პ. ცხადდებოდა რესპუბლიკად, რ-საც ეყოლებოდა ორპალატიანი (სეიმი და სენატი) პარლამენტი. მეტად რთული იყო პ-ის საგარეო მდგომარეობა, რ-იც *დაუესის გეგმისა* და 1925 ლოკარნოს ხელშეკრულების შედეგად უფრო გართულდა. პილსუდსკის მიმდევრებმა გამოიყენეს შექმნილი ვითარება, 1926 წ. 12—14 მაისს მოაწყვეს სახელმწ. გადატრიალება და დაამყარეს ე. წ. *სანაციური რეჟიმი*. 1935 მაისამდე ქვეყნის ფაქტობრივი დიქტატორი იყო პილსუდსკი, ხოლო ფორმალურად 1939-მდე სახელმწ. მეთაურად ითვლებოდა პრეზიდენტი ი. მოსციცკი.

1930-იანი წწ. დასასრ. ფაშისტური გერმ. ექსპანსიონისტური მოთხოვნილების გაძლიერების შედეგად (მოთხოვნა დანციგის შემოერთებისა და „პოლონეთის კორიდორში" ექსტერიტორიალური გზის მშენებლობის შესახებ და სხვ.), აგრეთვე პ-ის მთავრობის სსრკ-ძმი აშკარა მტრული დამოკიდებულების (მთავრობამ უარი თქვა ერთიან სსრკ-საფრ.-დიდი ბრიტ.-პ-ის დეკლარაციის ხელისმოწერაზე, რ-იც გმობდა ფაშისტური გერმ. პოლიტიკას) შედეგად მკვეთრად გაუარესდა პ-ის შინაგანი და საგარეო მდგომარეობა. 1939 წ. 25 აგვ. პ-ისა და დიდი ბრიტ. მთავრობებმა ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას, რ-ის მიხედვით დიდი ბრიტანეთი დახმარებას ალუთქვამდა პ-ს, თუ მის დამოუკიდებლობას საფრთხე დაემუქრებოდა. ანალოგიური დეკლარაციით 1939 წ. 13 აპრ. გამოვიდა საფრანგეთი. 1939 წ. 28 აპრ. გერმანიამ დაარღვია 1934 შეთანხმება და 1 სექტ. თავს დაესხა პ-ს. დაიწყო 1939—45 მეორე მსოფლიო ომი. დიდი ბრიტ. და საფრ. მთავრობებმა არ აღმოუჩინეს პ-ს რეალური დახმარება, თუმცა 3 სექტ. გერმანიას ომი გამოუცხადეს. 28 სექტ. გერმანელებმა ხელთ იგდეს ვარშავა. 1939 წ. 17 სექტ. საბჭ. არმია შევიდა დას. ბელორ. და დას. უკრ. ტერიტორიაზე, რათა დაეცვა მოსახლ. გერმ. აგრესიისაგან. გერმ. ფაშისტებმა პოზნანის მხარე, ლოძი, ზემო სილეზია და სხვ. უშუალოდ „რაიხს" შეუერთეს, ხოლო დანარჩენ ტერიტორიაზე შექმნეს პ-ის ე. წ. საგენერალგუბერნატორო (ცენტრი — კრაკოვი). 1940 პ-ის ტერიტორიაზე შეიქმნა მასობრივი მოსპობის საკონცენტრაციო ბანაკები *ოსვენციმი* და *მაიდანეკი*. 1939 სექტ. საფრანგეთში შეიქმნა. პ-ის ემიგრანტული მთავრობა (1940 ივნ-იდან ლონდონში იმყოფებოდა) გენ. ვ. სიკორსკის მეთაურობით. სსრკ-ში შეიქმნა პოლ. პატრიოტთა კავშირი, რ-მაც საბჭ. მთავრობის ხელშეწყობით შექმნა ტ. კოსტიუშკოს სახ. დივიზია. 1944 მარტში სსრკ-ში შეიქმნა I პოლ. არმია. 1944 წ. 1 ივნ. პ-ში შეიქმნა ეროვნ. ფრონტის დროებითი წარმომადგენლობითი დემოკრ. ორგანო *კრაიოვა რადა ნაროდოვა*, რ-საც სათავეში ჩაუდგა ბ. *ბერუტი*. 1944 წ. 22 მაისს საბჭ. მთავრობამ ეს ორგანო ცნო პოლ. ხალხის წარმომადგენლად. 1944 ზაფხულში საბჭ. არმიის შეტევითი ოპერაციების შედეგად, რ-ებშიც მონაწილეობდა I პოლ. არმია, განთავისუფლებულ იქნა პ-ის ტერიტ. დიდი ნაწილი. 1944 წ. 21 ივლ. დაარსდა პოლ. ეროვნ. განთავისუფლების კომიტეტი—აღმასრ. ხელისუფლების დროებითი ორგანო. ამავე დროს ემიგრანტული მთავრობის აგენტურა პ-ში ცდილობდა ხელი შეეშალა ეროვნ. კომიტეტის მიერ დასახული ამოცანების განხორციელებისათვის. 1944 წ. 31 დეკ. კომიტეტი გარდაიქმნა დროებით მთავრობად. 1945 წ. 5 იანვ. სსრკ-მა დიპლ. ურთიერთობა დაამყარა ამ მთავრობასთან. 1945 წ. 17 იანვ. გაათავისუფლეს დედაქალაქი—ვარშავა. სსრკ-ის, აშშ-ისა და დიდი ბრიტ. ხელმძღვანელთა 1945-ის *ყირიმის კონფერენციაზე* მიიღეს შეთანხმება ტერიტ. საკითხების შესახებ. პ-ს დაუბრუნდა ისტ. ტერიტორიები დას-ით, აღმ-ით საზღვარი ძირითადად ე. წ. „*კერზონის ხაზის*" გასწვრივ გატარდა. პ-ის საერთაშ. სტატუსის განმტკიცებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1945 წ. 21 აპრ. ხელმოწერილ საბჭ. კავშირ-პ-ის ხელშეკრულებას მეგობრობის, ურთიერთდახმარებისა და ომისშემდგომი თანამშრომლობის შესახებ. ფაშისტური ოკუპაციის დროს მოისპო მოსახლ. 22%, ეროვნ. სიმდიდრის 38%, დაარბიეს სამრეწვ. საწარმოთა 70%. 1945 პოტსდამის კონფერენციამ დაადასტურა თეირანისა და ყირიმის კონფერენციების გადაწყვეტილებანი პ-ის საზღვრების შესახებ. ეროვნ.-დემოკრ. ძალთა შეკავშირებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1945 დეკ-ში პ-ის მუშათა პარტიის I ყრილობას. 1947 წ. 19 იანვ. დემოკრ. ძალებმა გადამწყვეტი გამარჯვება მოიპოვეს საკანონმდებლო სეიმის არჩევნებზე.

პოლ. ხალხის ისტორიაში დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1948 დეკ-ში პოლ. მუშათა პარტიისა და პოლ. სოციალ. პარტიის გაერთ. *პოლონეთის გაერთიანებული მუშათა პარტიის* შექმნას. პარტიის თავ-რედ აირჩიეს ბ. ბერუტი. სახ. მთავრობის ხელმძღვანელობით გაიშალა დიდი მუშაობა პ-ის ეკონ. აღსადგენად. ამ მუშაობაში პოლ. ხალხს დიდ დახმარებას უწევდა საბჭ. კავშირი. ამავე დროს განმტკიცდა პ-ის საგარეო-პოლიტ. მდგომარეობა. 1946—49 ხელი მოაწერეს პ-ის ხელშეკრულებას იუგოსლავიასთან, ჩეხოსლოვაკიასთან, ბულგარეთთან, უნგრეთთან, რუმინეთთან. 1949 იანვ-იდან პ. ეკონ. ურთიერთდამხმარების საბჭოს წევრია. 1950 წ. 6 ივლ. ხელშეკრულებით პ-სა და გდრ-ს შორის დადასტურდა საზღვარი. 1954 მარტში შედგა პოლ. გაერთ. მუშათა პარტიის II ყრილობა. შიგაპოლიტ. განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა პარტიის ცენტრ. კომიტეტის VIII პლენუმს (1956 ოქტ.). პლენუმმა დასახა ეკონ. განვითარების ახ. ამოცანები. ცენტრ. კომიტეტის პირველ მდივნად აირჩიეს ვ. გო

მულკა. პ-ის შემდგომი განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა პარტიის III (1959 მარტი) და IV (1964) ყრილობებს. 1965-თვის ომამდელი წარმოების დონე 12-ჯერ გაიზარდა. მრეწველობაში სოციალ. სექტორი აწარმოებდა 99,5%; სოფ. მეურნეობაში ჯერ კიდევ მნიშვნელოვანი იყო კერძო სექტორის როლი. 1968 ნოემბ-ში შედგა პარტიის V ყრილობა, რ-მაც დასახა სახ. მეურნ. ინტენსიფიკაციის ღონისძიებანი, მაგრამ დაგეგმვასა და მართვის სისტემაში დაშვებული შეცდომების შედეგად პ-ის პოლიტ. და ეკონ. ცხოვრებაში წარმოიქმნა დიდი სიძნელეები. 1970 წ. 20 დეკ. შედგა პარტიის ცენტრ. კომიტეტის VII პლენუმი, რ-ზეც პარტიის ცენტრ. კომიტეტის პირველ მდივნად აირჩიეს ე. გერეკი. 1980 სექტ-ში VI პლენუმზე პირველ მდივნად აირჩიეს ს. კანია.

1981 ოქტ-ში პარტიის ცკ-ის IV პლენუმზე ცკ-ის პირველ მდივნად არჩეულ იქნა პსრ-ის მინისტრთა საბჭოს თავ-რე, ეროვნ. თავდაცვის მინისტრი გენ. ვ. იარუზელსკი. 1981 ქვეყანაში ანტისოციალ. და ექსტრემისტული ძალების გააქტიურებამ რეალური საფრთხე შეუქმნა სოციალიზმის მონაპოვრებს. ეს გაითვალისწინა პსრ-ის სახელმწ. საბჭომ და გადაწყვიტა 1981 წ. 13 დეკ-იდან ქვეყანაში საომ. მდგომარეობა შემოეღო. მდგომარეობის სტაბილიზაციასთან დაკავშირებით 1982 წ. 31 დეკ-იდან ქვეყნის მთელ ტერიტორიაზე საომ. მდგომარეობის მოქმედება შეჩერებული იქნა, ხოლო 1983 წ. 22 ივლ-იდან — გაუქმდა.

პ. არის გაეროს ერთ-ერთი წევრი-დამაარსებელი, 1955-იდან — ვარშავის ხელშეკრულების ორგანიზაციის წევრი. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა 1970 დეკ-ში ხელმოწერილ ხელშეკრულებას გფრ-სა და პსრ-ს შორის დამოკიდებულების ნორმალიზაციის შესახებ. ამ ხელშეკრულებით გფრ-მ ცნო პ-ის საზღვარი ოდერსა და ნეისეს გასწვრივ. 1965 წ. 8 აპრ. დაიდო მეგობრობის ახ. ხელშეკრულება სსრკ-სა და პსრ-ს შორის.

ლიტ.: Маркс К. и Энгельс Ф., О Польше, Соч., 2 изд., т. 4; Ленин В. И., Национальный вопрос в нашей программе, Полн. собр. соч., 5 изд., т. 7; მისივე, О мире без аннексий и о независимости Польши, как о лозунгах дня в России, იქვე, т. 27; История Польши, т. 1—3, М., 1954—58; Очерки истории Народной Польши, М., 1965 (ბიბლიოგრ.); Bibliografia historii Polski, t. 1—2, Warsz., 1965—71.

### VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები

დემოკრატიული პარტია (დპ; Stronnictwo Demokratyczne), დაარსდა 1939. აერთიანებს 115 ათ. კაცს (1981). გაერთიანებული გლეხური პარტია (გგპ; Zjednoczone Stronnictwo Ludowe). დაარსდა 1949. აერთიანებს 464 ათ. კაცს (1982). პოლონეთის გაერთიანებული მუშათა პარტია (პგმპ; Polska Zjednoczona Partia Robotnicza—PZPR), დაარსდა 1948 წ. 15 დეკ. პოლ. მუშათა პარტიისა და პოლ. სოციალ. პარტიის გაერთიანების შედეგად. აერთიანებს 2370 ათ. წევრს და წევრობის კანდიდატს (1982). ხალხის ერთიანობის ფრონტი (ხეფ; Front Jedności Narodu — FJN), მასობრივი საზ.-პოლიტ. ორგანიზაცია, რ-შიც თანამშრომლობენ ყველა პოლიტ. პარტიები და საზ. ორგანიზაციები. დაარსდა. 1952.

1981 წ. 31 დეკ-იდან პ-ში საომ. მდგომარეობის შემოღების გამო, პროფკავშირების მოღვაწეობა შეჩერებული იყო. 1983 მაისისათვის რეგისტრირებულია 14 ათ-ზე მეტი პროფკავშირული ორგანიზაცია, რ-იც აერთიანებს 2,7 მლნ. წევრს. არსებობს მთელი რიგი სხვა საზ. ორგანიზაციებიც.

### VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** სოციალ. გზით განვითარების პერიოდში პ. აგრ. ქვეყნიდან ინდუსტრ.-აგრ. სახელმწიფოდ გადაიქცა. 1950 მრეწვ. წილი ქვეყნის ეროვნ. შემოსავალში 1,5-ჯერ ნაკლები იყო, ვიდრე სოფ. მეურნეობისა, 1979 კი მრეწვ. და მშენებლობა იძლეოდა ეროვნ. შემოსავლის 63,9%-ს, სოფ. და სატყეო მეურნ. — 15,8%-ს.

სახ. ხელისუფლების წლებში მნიშვნელოვნად შემცირდა ქვეყნის ცალკეული რ-ნების ეკონ. განვითარების დონეში ისტორიულად ჩამოყალიბებული განსხვავებანი. ეკონ. განვითარების ტემპით წარსულში შედარებით ჩამორჩენილი აღმ. და ჩრდ. რ-ნები წინ უსწრებს სხვა რ-ნებს. მიუხედავად ამისა, მძიმე მრეწვ. მთავარ რ-ნად მაინც სამხრეთი რჩება, სადაც კონცენტრირებულია პ-ის მრეწვ. ძირითადი საწარმოო ფონდების დაახლ. 40%.

მრეწვ. მთავარი დარგების განვითარებაში პ-ს დიდ დახმარებას უწევს სხვა სოციალ. ქვეყნები, პირველ რიგში სსრკ. პ. ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრია. იგი ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოში შემავალ ქვეყნებს აწვდის მანქანათსაშ. მრეწვ. პროდუქციას, ქვანახშირს, კოქსს, სპილენძს, თუთიას, გოგირდს, ქვამარილს, ქიმიკატებს, მედიკამენტებს, მსუბუქი მრეწვ. ნაწარმს, სოფ. მეურნ. ზოგიერთ სახეობის პროდუქციას. პ. ეხმარება სხვა ქვეყნებს გზების, ელექტროსადგურების, სამრეწვ. საწარმოების მშენებლობაში, უწევს მათ სატრანსპ. მომსახურებას.

პ-ის ეკონომიკას დიდი ზიანი მიაყენა სოც.-ეკონ. პოლიტიკაში ბოლო წლებში დაშვებულმა შეცდომებმა, რის შედეგადაც ეროვნ. შემოსავალი 1982 წ. 1981-თან შედარებით შემცირდა 8%-ით, საშ. ნომინალური ფულადი შემოსავალი გაიზარდა 60%-ით, ცხოვრება გაძვირდა დაახლ. 2-ჯერ. იგრძნობოდა ფართო მოხმარების საგნების, მ. შ. სურსათის ნაკლებობა.

**მრეწველობა.** 1976—79 მრეწვ. მთლიანი პროდუქციის მატების საშ. წლიურმა ტემპმა შეადგინა 5,9% (50-იან წლებში— 12,9%, 60-იან წლებში — 8,4%).

სამთომოპოვებითი მრეწველობა და ენერგეტიკა. 1950—79 სამთომოპოვებითი მრეწვ. წილი მრეწვ. მთლიან პროდუქციაში თითქმის 3-ჯერ შემცირდა, მიუხედავად ამისა ეს დარგი მაინც დიდ როლს ასრულებს ქვეყნის ეკონომიკაში, იგი საერთოო-ევრ. მნიშვნელობისაა. ქვანახშირის მოპოვების 3/4 თავმოყრილია ზემო სილეზიის აუზში, უმთავრესად რიბნიკის რ-ნში. ქვანახშირს იღებენ აგრეთვე ქვემო სილეზიის (ვალბჟიხის) და ლუბლინის აუზებში. ქვანახშირზე მოდის პ-ის ენერგოწარმოების დაახლ. 4/5. დიდი თესებია მდ-ების ვისლისა და ოდრის ნაპირებზე. ელექტროსადგურების დადგმული სიმძლავრეა 24,8 მლნ. კვტ (1979). იღებენ ნავთობს (დაახლ. 0,6 მლნ. ტ წელიწადში). დიდი ნავთობგადასამუშ. ქ-ნებია ქ-ებში პლოცკში (ნედლეულს იღებს სსრკ-იდან ნავთობსადენით „დრუჟბა"), გდანსკში, კარპატებსა და ზემო სილეზიის აუზში. ბუნებრივ აირს (5,5 მლრდ. $მ^3$, 1982) იღებენ უმთავრესად სანდომიეჟის ქვაბულში და ქ. პოზნანის სამხრ-ით. იღებენ აგრეთვე ტყვიის, თუთიის, სპილენძის, რკინის მადანს.

დამუშავებითი მრეწველობა. შავი მეტალ. საფუძველია ადგილ. ქვანახშირი და უმთავრესად შეტანილი რკინის მადანი. თუჯის გამოდნობის 3/5-ზე და ფოლადის გამოდნობის 2/5-ზე მეტს იძლევა სსრკ-ის დახმარებით აშენებული ვ. ი. ლენინის სახ. ქ-ნა კრაკოვში (ნოვა-ჰუტაში). მეტალ. ქ-ნებია ზემო სილეზიის აგლომერაციაში (უმთავრესია ახ. კომბინატი „კატოვიცე"), ჩენსტოხოვასა და ზავიერცეში. ელექტროფოლადს აწარმოებენ ზავიერცეში, ოსტროვიეც-სვიენტოქშისკიში, ვარშავასა და სტალოვა-ვოლაში. თუთიისა და ტყვიის გამოდნობა თავმოყრილია უმთავრესად კატოვიცეში, ბუკოვნოსა და მიასტეჩკო-სლენსკეში, ალუმინისა — სკავინაში და კონინის მახლობლად, სპილენძისა — გლოგუვსა და ლეგნიცაში.

მანქანათმშ. გამოირჩევა მაღალი ლითონტევადობით, გამოშვებული და ექსპორტირებული პროდუქციის მრავალფეროვნებით. საექსპორტოა უმთავრესად გემთსაშენი (მთავარი ცენტრები — გდანსკი, გდინია, შჩეცინი), ავიასაშენი (ვარშავა, მიელეცი, სვიდნიკი), ვაგონთსაშენი (სვიდნიცა, ზიელონა-გურა, ვროცლავი, პოზნანი), აგრეთვე ლოკომოტივთსაშენი (პოზნანი, ვროცლავი, ხშანუვი) მრეწვ. პროდუქცია. საავტ. მრეწვ. უშვებს სატვირთო ავტომობილებს (სტარახოვიცე, იელჩი, ლუბლინი, ნისა), ავტობუსებს (იელჩი, სანოკი), მსუბუქ ავტომობილებს (ვარშავა, ტიხი, ბიელსკო-ბიალა). პ-ის ექსპორტში დიდი ადგილი უჭირავს აგრეთვე ამწევ-სატრანსპ. და სამშენებლო მანქანებს, გოგირდმჟავას, შაქრის, ბეტონისა და სხვა ქ-ნების მოწყობილობას, ლითონსაჭრელ და ხის დასამუშ. ჩარხებს, გემის ძრავებს, ელექტროძრავებს, ტურბოაგრეგატებს.

ქიმ. მრეწვ. საფუძველია ადგილ. ნედლეული — თვითნაბადი გოგირდი (4,9 მლნ. ტ, 1982), ქვამარილი, ბუნებრივი აირი, კოქსვის თანაპროდუქტები. აწარმოებენ კალცინირებულ სოდას (კრაკოვი, ინოვროცლავი, იანიკოვო), კალციუმკარბიდს (ოსვენციმი), გოგირდმჟავასა და სუპერფოსფატს (მახუვი, პოლიცე, გდანსკი, პოზნანი, ვროცლავი, ტორუნი), კომბინირებულ (პოლიცე) და აზოტის (კენძიეჟინი, პულავი, ვლოცლავეკი, ტარნუვი) სასუქებს, ვისკოზის ბოჭკოს (ტომაშუვ-მაზოვიეცკი, ლოძი, ელენია-გურა და სხვ.), საღებრებს (ზგიეჟი, ბჟეგ-დოლნი, ბიდგოშჩში). ორგ. სინთეზის მთავარი ცენტრებია ოსვენციმი, კენძიეჟინი ტარნუვი, ბიდგოშჩი, ბჟეგ-დოლნი. ნავთობქიმ. მრეწვ. ცენტრია პლოცკი. ამ ცენტრებში ამზადებენ პლასტმასას, ოსვენციმში— აგრეთვე სინთეზურ კაუჩუკს. ფარმაცევტიკისა და ფოტოქიმ. მთავარი ცენტრებია ვარშავა, კრაკოვი, ზიელონა-გურა, პარფიუმერიისა — პოზნანი, ლოძი, კრაკოვი, რეზინის მრეწვ. — გრუძიონძი და ლოძი. ავტოსაბურავებს ამზადებენ ოლშტინში, დემბიცასა და პოზნანში.

განვითარებულია ცემენტის, მინის (მთავარი ცენტრები — კროსნო, პიოტრკუვ-ტრიბუნალსკი, სანდომიეჟი), ფაიფურ-ქაშანურის (ვალბჟიხი, კატოვიცე, ჩელიაძი, ვლოცლავეკი, ხოძიეჟი, პრუშკუვი, ცმიელუვი) ნაკეთობათა წარმოება.

ხე-ტყისა და ხის დასამუშ. მრეწვ. საექსპორტოდ ამზადებს დახერხილ ხე-ტყეს, ავეჯს, ასანთს, მერქანბოჭკოვან ფილებს, ქაღალდს, ცელულოზას (სვიეციე, ოსტროლენკა, კოსტშინი).

საფეიქრო მრეწვ. პ-ის მრეწვ. ერთ-ერთი უძველესი დარგია. უშვებენ ბამბის, სელის, შალის, აბრეშუმისა და ნახევრად აბრეშუმის ქსოვილებს, ტრიკოტაჟს. საფეიქრო მრეწვ. ცენტრებია ლოძი, ბიელსკო-ბიალა, ჩენსტოხოვა, ბელოსტოკი, ტყავფეხსაცმლის მრეწვ. — რადომი, ბიდგოშჩი, ხელმეკი, კრაპკოვიცე, გნიეზნო, სლუფსკი, ნოვი-ტარგი.

კვების მრეწვ. ამზადებს შაქარს, სპირტარაყისა და საკონდიტრო ნაწარმს, ხორცის პროდუქტებს, კარაქს, თამბაქოს ნაწარმს, ლუდს, მარგარინს, თევზის პროდუქტებს და სხვ. მრეწვ. პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 1.

**სოფლის მეურნეობა.** სოფ. მეურნეობაში ჭარბობს წვრილსასაქონლო წყობა.

სას.-სამ. სავარგულების საერთო ფართობის 25,5% ეკუთვნის სოციალ. სექტორს (1981), მ. შ. 19,4% — სახელმწ. მეურნეობებს, 4,1% — საწარმოო კოოპერატივებს, 0,9% — სას.-სამ. წრეებს. სულ პ-ის სოფ. მეურნეობაში გამოყენებულია 694 ათ. ტრაქტორი, აქედან 234 ათ. — სოციალ. სექტორში. ფართოდ იყენებენ მინერ. სასუქებს (179,1 *კგ* 1 *ჰა* სას.-სამ. სავარგულზე, 1981).

ნათესი ფართობის 50%-ზე მეტი უჭირავს მარცვლეულ და მარცვლეულ-პარკოსან კულტურებს. მოჰყავთ (მლნ. *ტ*, 1982): ხორბალი — 4,5, ჭვავი — 7,8, ქერი — 3,6, შვრია — 2,6, კარტოფილი — 32, შაქრის ჭარხალი — 15,1. განვითარებულია მებოსტნეობა და მეხილეობა.

მეცხოველეობის მთავარი დარგებია მეღორეობა და მესაქონლეობა. 1982 პ-ში იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 11 (მ. შ. ძროხა — 5,7), ღორი — 17,6, ცხვარი — 3,9, ცხენი — 1,8. დაამზადეს 7,6 მლრდ. ც. კვერცხი, 14,7 მლრდ. ლ რძე.

განვითარებულია თევზჭერა (0,6 მლნ. *ტ*, 1982), უმთავრესად ბალტიის ზღვასა და ატლანტის ოკეანეში. ამზადებენ ხეტყეს.

**ტრანსპორტი.** რკინიგზის სიგრძეა (1982) დაახლ. 27 ათ. *კმ*, აქედან 7,4 ათ. *კმ* ელექტრიფიცირებულია. მაგარსაფრიანი საავტ. გზების სიგრძეა 149 ათ. *კმ*, სანაოსნო შიგა წყლის გზებისა — 4,6 ათ. *კმ*. მთავარი წყლის გზაა მდ. ოდრა და გლივიცეს არხი. გაყვანილია ნავთობ- და აირსადენები. 1981 საზღვ. სავაჭრო ფლოტის ტონაჟმა შეადგინა 4,6 დედვეიტი *ტ*, საზღვ. ნავსადგურების ტვირთბრუნვამ — 39,2 მლნ. *ტ* (1982). მნიშვნელოვანი საზღვ.-სავაჭრო ნავსადგურებია: შჩეცინი (სვინოუისციესთან ერთად), გდინია და გდანსკი, სადაც აშენდა ახ. ნავსადგური დიდი საოკეანო გემებისათვის. საერთაშ. მნიშვნელობისაა ვარშავის აეროპორტი ოკენცე.

**საგარეო ეკონომიკური კავშირები.** 1981 ექსპორტმა შეადგინა 44,3 მლრდ. ზლოტი, იმპორტმა — 51,2 მლრდ. გააქვთ მანქანა-მოწყობილობა, სატრანსპ. საშუალებანი, ფართო მოხმარების მზა სამრეწვ. საქონელი, სათბობი და ნედლეული. შეაქვთ მანქანა-მოწყობილობა, ნავთობი და ნავთობპროდუქტები, ბუნებრივი აირი, რკინის მადანი, სას.-სამ. პროდუქტები. ექსპორტის 58,9% და იმპორტის 64,8% მოდის სოციალ. ქვეყნებზე (მ. შ. სსრკ-ზე, შესაბამისად, — 32,5% და 41,8%), 41,1% და 35,2% — კაპიტალ. და განვითარებად ქვეყნებზე.

ცხრ. 1.—მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1950 | 1960 | 1970 | 1982 |
|---|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ.სთ*) | 9,4 | 29,3 | 64,5 | 117,6 |
| ქვანახშირი (მლნ. *ტ*) | 78 | 104 | 140 | 189,3 |
| მურა ნახშირი (მლნ. *ტ*) | 4,8 | 9,3 | 32,8 | 37,6 |
| კოქსი (მლნ. *ტ*) | 6 | 11,9 | 16,5 | 17,3 |
| თუჯი (მლნ. *ტ*) | 1,5 | 4,3 | 7 | ... |
| ფოლადი (მლნ. *ტ*) | 2,5 | 6,7 | 11,8 | 14,5 |
| თუთია (ათ. *ტ*) | 114 | 176 | 209 | 165 |
| გოგირდმჟავა (მლნ. *ტ*) | 0,3 | 0,7 | 1,9 | 2,7 |
| პლასტმასა (ათ. *ტ*) | ... | 40,1 | 224 | 438,5 |
| ქიმ. ბოჭკო (ათ. *ტ*) | 24,8 | 77,8 | 138 | 201,1 |
| მ. შ. სინთეზური (ათ. *ტ*) | 0,04 | 4,5 | 53,8 | 135 |
| ლითონსაჭრელი ჩარხი (ათ. ც.) | 4,1 | 25,9 | 36,3 | ... |
| ტრაქტორი (ათ. ც.) | 4 | 7,2 | 38,7 | 53,0 |
| ავტომობილი (ათ. ც.) | 0,8 | 36,8 | 146 | 267 |
| მ. შ. მსუბუქი (ათ. ც.) | — | 13,1 | 64,2 | 229 |
| საზღვაო გემი (ათ. ბრუტო სარეგისტრო *ტ*) | 5,9 | 212 | 434 | 358 |
| სატვირთო ვაგონი (ათ. ც.) | 13,9 | 13,9 | 15,5 | 6,2 |
| ცემენტი (მლნ. *ტ*) | 2,5 | 6,6 | 12,2 | 16,0 |
| ბამბის ქსოვილი (მლნ. *მ*) | 432 | 667 | 881 | 693 |
| შაქარი (მლნ. *ტ*) | 1 | 1,4 | 1,4 | 1,8 |

განვითარებულია უცხოეთის ტურიზმი.

*ლიტ.*: Ковальчак Г. И, Польская Народная Республика в содружестве стран—членов СЭВ, К., 1980; Польская Народная Республика. Справочник, М., 1974; Geografia ekonomiczna Polski, Warsz., 1975.

### VIII. შეიარაღებული ძალები

პ-ის შეიარაღებული ძალები (ვოისკო პოლსკოე) შედგება სახმელეთო ჯარების, სამხ.-საჰაერო ძალების, ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარებისა და სამხ.-საზღვ. ძალებისაგან. შეიარაღებულ ძალებს ხელმძღვანელობს სახელმწიფოს საბჭოს თავ-რე. ვოისკო პოლსკოეს საფუძველი ჩაეყარა 1943 გაზაფხულზე, როცა ჩამოყალიბდა I პოლ. დივიზია, რ-იც 1943 წ. 12 ოქტ. ბელორუსიაში საბჭ. ჯარებთან ერთად ჩაება გერმ. ფაშისტთა წინაალმდეგ ბრძოლაში. 1943 აგვ. დაიწყო I პოლ. კორპუსის ფორმირება, მის ბაზაზე 1944 მარტში შეიქმნა I პოლ. არმია, ხოლო წლის II ნახევარში — II არმია. ვოისკო პოლსკოე კომპლექტდება საყოველთაო სამხ. ვალდებულების კანონის საფუძველზე. სამხ. სავალდებულო სამსახურის ვადა საინჟინრო-ტექ. ჯარებსა და სამხ.-საზღვ. ფლოტში 3 წელია, სხვა ჯარებში — 2. გასაწვევი ასაკია 19 წელი. არმია შეიარაღებულია თანამედროვე სამხ. ტექნიკით. ვარშავის ხელშეკრულების ორგანიზაციის შექმნის დროიდან (1955) პსრ-ის შეიარაღებული ძალები ევროპაში მშვიდობისა და უშიშროების უზრუნველსაყოფად მონაწილეობას იღებენ გაერთ. შეიარაღებული ძალების ძლიერების განმტკიცებისათვის ერთობლივ ღონისძიებათა გატარებაში.

### IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1973 შობადობა 1 ათ. კაცზე შეადგენდა 17,9, სიკვდილიანობა — 8,3; ბავშვთა სიკვდილიანობა — 1 ათ. ცოცხლად შობილზე — 26,1. სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა (1973) 70,3 წელი იყო. სიკვდილიანობის ძირითადი მიზეზებია: გულსისხლძარღვთა დაავადებანი, ავთვისებიანი ახალწარმონაქმნები. მკვეთრად შემცირდა დიფთერიით, ყივანახველით, ტეტანუსით, პოლიომიელიტით, ტუბერკულოზით ავადობა. ბავშვთა ტუბერკულოზი პრაქტიკულად ლიკვიდირებულია. გავრცელებულია ჰელმინთოზები, ენდემური დაავადებანი, მ. შ. ენდემური ჩიყვით ავადობა უმეტესად (20%) მთიან რ-ნებში აღინიშნება.

პ-ში ჯანდაცვის სახელმწ. სისტემაა. 1972-იდან მთელი მოსახლ. სარგებლობს უფასო სამედ. დახმარებით. 1960-იდან ჯანდაცვას განაგებს ჯანდაცვისა და სოც. უზრუნველყოფის სამინისტრო. 1973 პ-ში იყო 682 საავადმყოფო 217,4 საწოლით (6,5 საწოლი 1 ათ. მცხოვრებზე), 467 სამშობიარო სახლი, 55 სანატორიუმი ტუბერკულოზით დაავადებულთათვის, 23 პროფილაქტორიუმი, 36 შრომისუნარიანობის აღსადგენი სანატორიუმი, 4,3 ათ. პოლიკლინიკა (რ-იც არ შევიდა სამედ. გაერთიანებაში), 28 ათ. ჯანდაცვის ცენტრი, 1,6 ათ. საექიმო, საფერშლო და მედდების პუნქტი, 2,2 ათ. სამეანო პუნქტი, სასწრაფო დახმარების 431 სადგური. მუშაობდა 54,9 ათ. ექიმი (1 ექიმი 610 მცხოვრებზე), 15,1 ათ. სტომატოლოგი, 13,8 ათ. ფარმაცევტი და 119 ათ-მდე საშ. სამედ. პერსონალი.

ექიმებსა და ფარმაცევტებს ამზადებს პ-ის ქალაქების 10 სამედ. აკადემია. საშ. სამედ. პერსონალს — 276 სამედ. სკოლა (16 სპეციალობით). 1974 ჯანდაცვაზე დაიხარჯა სახელმწ. ბიუჯეტის 10%. კურორტებია: კრინიცა, ჟეგესტუვი, პოლიანიცა-ზდრუი, ცეპლიცე, ლიონდეკ-ზდრუი, სოპოტი, კოლობჟეგი, ზაკოპანე და სხვ.

### X. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

სახ. განათლების აღმავლობა დაკავშირებულია აღორძინებისა და რეფორმაციის ეპოქასთან. ამ პერიოდს მიეკუთვნება აგრეთვე ძმათა სკოლების განვითარებაც. XVIII ს-მდე პ-ის სკოლებში ბატონობდა იეზუიტების ორდენი და სწავლებას დოგმატ. და სქოლასტ. ხასიათი ჰქონდა. 1773—75 ჩატარდა განათლების რეფორმა, რ-ის შედეგად განათლებამ საერო ხასიათი მიიღო. პ-ის დაყოფამ უარყოფითი ზეგავლენა იქონია განათლების სისტემაზე. 1918 პ-ის ბურჟ. სახელმწიფოს დაარსებასთან ერთად აღორძინდა პოლ. სკოლები დ. უნ-ტები, მაგრამ განათლება დიდი ხნით მაინც ძალიან დაბალ დონეზე დარჩა. გერმ.-ფაშისტური ოკუპაციის პერიოდში პოლ. სკოლა თითქმის მთლიანად განადგურდა. საბჭ. არმიის მიერ პ-ის გერმ. ფაშისტებისაგან განთავისუფლებისა და პ-ის დემოკრ. რესპ. დაარსების შემდეგ შეიქმნა ერთიანი სახელმწ. სასკოლო სისტემა, რ-იც უპასუხებდა ხალხის საერთო ინტერესებს. განათლების სისტემაში იყო საბავშვო ბაღების ფართო ქსელი, სავალდებულო ძირითადი 8-წლიანი სკოლა, რ-ის ბაზაზე მუშაობს ზოგადსაგანმან. ლიცეუმები და ყველა სახის პროფ. სასწ. დაწესებულება. საშ. 7-წლიანი ზოგ. დსაგანმან. სკოლა (ლიცეუმი) უმაღლეს სასწავლებელში შესვლის უფლებას იძლეოდა. ძირითადი სკოლის ბაზაზე მუშაობდა აგრეთვე 2 — 3-წლიანი დაბალი პროფ სკოლები, რ-ებიც ამზადებდა კვალიფიციურ მუშებს სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგისათვის და 4—5-წლიანი საშ. პროფსკოლები (ტექნიკუმები და პროფლიცეუმები). 1983 წ. 14341 ძირითად სკოლაში სწავლობდა 4,465 ათ. მოსწ., 8680 პროფსასწავლებელში — 1,4 მლნ. მოსწავლე. 1973 პსრ-ის სეიმმა მიიღო დადგენილება სახ. განათლების სისტემის გარდაქმნისა და საყოველთაო 10-წლიანი საშ. განათლებაზე გადასვლის შესახებ.

უმაღლესი სასწავლებლებია: კრაკოვის (იაგელოს) და ვარშავის უნ-ტები, პოლიტექ. ინ-ტები, უმაღლესი სას.-სამ., პედ., ეკონ. სკოლები, სამედ. აკადემიები და სხვ. 1983 წ. 91 უმაღლეს სასწავლებელში სწავლობდა 396,6 ათ. სტუდენტი.

მეცნ. და ტექ. სახელმწ. მართვის უმაღლესი ორგანოა მეცნ., უმაღლესი განათლებისა და ტექ. სამინისტრო (1972), რ-იც არსებობს პ-ის მეცნ. აკადემიასთან. კვლ. მუშაობა მიმდინარეობს პოლ. მეცნ. აკად. სამეცნ. დაწესებულებებში, უმაღლეს სასწავლებლებსა და საუწყებო სამეცნ. დაწესებულებებში, რ-თა რიცხვშია 112 სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, 25 ცენტრ. ლაბორატორია, 103 სამეცნ.-კვლ. ცენტრი. სამეცნ. დაწესებულებებში მუშაობს 140 ათ-ზე მეტი კაცი. 1983 პ-ის სამეცნ. დაწესებულებებში გამოდიოდა 2 ათ. დასახელების სამეცნ. ჟურნალი და ბროშურა. პ-ში მუშაობს ს. ბანახის სახ. საერთაშ. მათ. ცენტრი (ვარშავა) და მაგნ. ველებისა და დაბალ ტემპ-რათა საერთაშ. ლაბორატორია (ვროცლავი). პოლ. მეცნიერები მონაწილეობენ ბირთვული კვლევის გაერთ. ინ-ტის (დუბნა, სსრკ) და სხვ. საერთაშ ინ-ტებისა და სამეცნ. პროგრამათა მუშაობაში.

დიდი ბ-კებია: კრაკოვის უნ-ტის (დაარსდა 1364; 1,2 მლნ. ტ.), ეროვნ. ბ-კა ვარშავაში (1928; 2,7 მლნ. ტ.), ვარშავის უნ-ტის (1817; დაახლ. 1,7 მლნ. ტ.), პოზნანის უნ-ტის (1902; დაახლ. 1,5 მლნ. ტ.) და სხვ. სულ 427 მუზეუმია, მ. შ.: ეროვნ. და ისტ. მუზეუმები ვარშავასა და კრაკოვში, ვ. ი. ლენინის მუზეუმი ვარშა

ვაში, კრაკოვსა და პორონინში, ფ. შოპენის მუზეუმი ვარშავასა და ჟელიაზოვავოლიაში და სხვ.

### XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

პ-ის მნიშვნელოვანი გაზეთებია: „ტრიბუნა ლუდუ" („Trybuna Ludu", 1948-იდან, ტირაჟი 801,7 ათ.) — პოლ. გაერთ. მუშათა პარტიის ორგანო, „რეჩ პოსპოლიტა" („Rzeczpospolita", 1981-იდან, ტირაჟი 120 ათ.)—მთავრობის ორგანო და სხვ. მნიშვნელოვანი ჟურნალებია: „ნოვა ვიესი" („Nova Wieś", 1948-იდან, ტირაჟი 299 ათ.) — პოლ. სოციალ. ახალგაზრდობის კავშირის ჟურნალი; „ნოვე დროგი" („Nowe Drogi", 1947-იდან, ტირაჟი 60,5 ათ.) — პოლ. გაერთ. მუშათა პარტიის თეორ. და პოლიტ. ჟურნალი და სხვ. პ-ის სახ. რესპ. სახელმწ. ბეჭდვითი სიტყვის სააგენტო — პაპ (Polska Agencja Prasowa — PAP), რ-იც შეიქმნა 1944 ვარშავაში. არის პ-ის გაზეთების, რადიოსა და სახელმწ. დაწესებულების საშინაო და საერთაშ. ინფორმაციის ძირითადი წყარო

რადიოსა და ტელევიზიის საქმეთა კომიტეტი—„პოლონეთის რადიო და ტელევიზია", რ-იც ხელმძღვანელობს რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის მუშაობას, შეიქმნა 1944 ვარშავაში.

### XII. ლიტერატურა

ძვ. ფოლკლორის მნიშვნელოვანი ძეგლები არ შემონახულა. პირველი პოლ. წერილობითი ძეგლები, რ-ებიც ლათ. ენაზე იქმნებოდა, თარიღდება X ს-ით. ძვ. პოლ. ლიტ-რა შუა საუკ. პერიოდში (XII—XV სს.) ორენოვანი იყო. პირველი საერო ისტ. ქრონიკა ეკუთვნის კაპელან გალაუს ანონიმუსს (XII ს. დასაწყ.). მნიშვნელოვანია ი. დლუგოშის (1415—80) მრავალტომიანი „პოლონეთის ისტორია". პოლ. ენაზე თავდაპირველად თარგმნიდნენ საეკლ. ტექსტებსა და სიმღერებს, შემდეგ კი საერო ხასიათის დიალოგებს, ვირშებსა და სიმღერებს. აღორძინების ეპოქაში, პოლიტ. ბრძოლების, ჰუმანიზმისა და რეფორმაციის იდეების გავრცელების ფონზე გამოჩნდა წმინდა მხატვრული ნაწარმოებები. პოლ. ენამ, რ-იც აღორძინების პერიოდში (XVI ს.) მომძლავრდა და ჩამოყალიბდა, ლიტ-რიდან თანდათან განდევნა ლათინური. ქვეყნის სწრაფ ეკონ. განვითარებას ეროვნ. თვითშეგნების ჩამოყალიბება და სულიერი ცხოვრების აღმავლობა მოჰყვა. ეროვნ. ლიტ-რის შექმნისათვის იბრძოდნენ: მ. ბიელსკი (1495—1575), მ. *რეი*, ა. მოჟევსკი (1503—72), ი. *კოხანოვსკი* და ლ. გურნიცკი (1527—1603).

XVII ს. და XVIII ს. I ნახ. ბაროკოს პერიოდია. ითარგმნებოდა და იქმნებოდა მანერული ნაწარმოებები. გაჩნდა რელიგ. და მისტ. შინაარსის გარითმული ტრაქტატები და ქრონიკები, აგრეთვე პატრ. ნაწარმოებები (ვ. პოტოცკი, 1621 ან 1625—96 და სხვ.). განვითარდა მემუარული ლიტ-რა.

XVIII ს. II ნახევარში ძლიერ მიმდინარეობად იქცა განმანათლებლობა, ჩამოყალიბდა ლიტ. და საზ.-პოლიტ. ჟურნალები, ეროვნ. თეატრი, დაიხვეწა სალიტ. ენა. კლასიციზმის გამოჩენილი წარმომადგენლები იყვნენ ი. *კრასიცკი*, ა. ნარუშევიჩი (1733—96) და სხვ. ითარგმნებოდა უცხ. ლიტ-რა. საფუძველი ჩაეყარა კომედიას (ფ. ზაბლოცკი, 1752—1821 და სხვ.). შეიქმნა ახ. რომანი, რ-შიც სინთეზირებულია დიდაქტ. სათავგადასავლო და ფანტასტ.-უტოპიური ჟანრის ელემენტები (ი. კრასიცკი). მნიშვნელოვანი ადგილი დაიკავა სენტიმენტალურმა პოეზიამ (ფ. კარპინსკი, 1741—1825; ფ. დ. კნიაზნინი, 1750—1807); პოლიტ. ბრძოლაში დიდი როლი შეასრულეს „იაკობინურმა პოეზიამ" და რევოლუციურად განწყობილმა მწერლებმა (ი. იასინსკი, 1761—94 და სხვ.).

რომანტიზმი პოლ. ლიტ-რაში XIX ს. ეროვნ. აჯანყებების პერიოდს დაემთხვა. მის მანიფესტად მიჩნეულია ა. *მიცკევიჩის* „პოეზია" (ორ ტომად, 1822—23). რომანტ. მიმდინარეობებში ჭარბობდა რევ.-პატრ. მიმართულება (ა. მალჩევსკი, 1793—1826; ს. გოშჩინსკი, 1801—1876 და სხვ.). ლიტ-რაში გაჩნდა მებრძოლი გმირის ახ. ტიპი. სრულყოფილი გახდა ლექსთწყობა. ნოემბ. აჯანყების (1831) დამარცხების შემდეგ კულტ. ცხოვრებას ტონს აძლევდა ემიგრაციის ლიტ-რა. საინტერესოდ ვითარდებოდა მორალურ-პოლიტ. პრობლემებით სავსე რომანტ. დრამა (ა. მიცკევიჩი, ი. *სლოვაცკი*, ზ. *კრასინსკი* და სხვ.). პოემის ჟანრი გამდიდრდა ახ., ორიგინ. ფორმებით. აღსანიშნავია ა. *ფრედროს* შემოქმედება, რ-იც განმანათლებლობის ტრადიციებიდან რეალიზმს დაუკავშირდა. განვითარდა პროზაული ჟანრები (ი. ი. *კრაშევსკი*; ი. კოჟენიოვსკი, 1797—1863). XIX ს. 60-იანი წლებიდან პოლ. ლიტ-რაზე დიდ გავლენას ახდენდა პოზიტივიზმი, რ-მაც ბიძგი მისცა რეალიზმის გაბატონებას. პროლეტარიატის წარმოშობამ და მუშათა რევ. მოძრაობამ გააძლიერა კლასობრივი კონფლიქტები. პოზიტივიზმის ძიმდევრები კრიტ. რეალიზმის წარმომადგენლები გახდნენ (ა. სვიენტოხოვსკი, 1849—1938; ბ. *პრუსი*, ე. *ოჟეშკო*, ჰ. *სენკევიჩი*, მ. *კონოპნიცკა*).

1890—1918 პერიოდი „*ახალგაზრდა პოლონეთის*" სახელწოდებითაა ცნობილი. რეალიზმთან ერთად ვითარდებოდა მოდერნისტული მიმართულებები (იმპრესიონიზმი, სიმბოლიზმი, ნეორომანტიზმი). მოდერნიზმის თეორეტიკოსები იყვნენ ზ. ფშესმიცკი (1861—1944) და ს. *ფშიბიშევსკი*. პოეზიაში ცდილობდნენ ძალებს კ. *ტეტმაიერი*, ი. კასპროვიჩი (1860—1926), ტ. მიცინსკი (1873—1918) და სხვ. საინტერესო იყო კონოპნიცკას რეალისტური პოეტური შემოქმედება, ლ. სტაფის (1878—1957) კლასიცისტური ლირიკა, ტ. *ბოიჟელენსკის* სატირული ლექსები. რეალისტურ პროზაში გაღრმავდა სოც. კრიტიციზმი (ვ. *რეიმონტი*, ს. ჟერომსკი, 1864—1925 და სხვ.). 1905 რევ. შემდეგ პოლ. ლიტ-რაში აღორძინდა რევ. თემა (ა. სტრუგი, 1871—1937; გ. დანილოვსკი, 1872—1927; ს. *ვისპიანსკი* და სხვ.), რეალისტური და ფსიქოლოგიური დრამა (გ. *ზაპოლსკა*; ტ. რიტნერი, 1873—1921). სოც.-პოლიტ. და ყოფითი რომანები კრიტიკულად ასახავდა 1918 აღდგენილი სახელმწიფოს კონფლიქტებს (ს. *ჟერომსკი*, ზ. *ნალკოვსკა*, მ. *დომბროვსკა* და სხვ.). 30-იან წლებში განვითარდა რეალისტურ-ფსიქოლ. პროზა (ი. *ივაშკევიჩი*), დრამა (ე. შანიავსკი 1886—1970), ირაციონალური ფსიქოლ. რომანი (ბ. შულცი, 1892—1942; ვ. გომბროვიჩი, 1904—1969) და გროტესკული დრამატურგია (ს. ი. ვიტკევიჩი 1885—1939). პოეზიაში გაძლიერდა სტაფისა და ბ. *ლესმიანის* ლირიკის გავლენა. სოციალ. ლიტ-რას საფუძველი ჩაუყარა რევ. პოეტებმა (ბ. იასიენსკი, 1901—1939; ს. რ. სტანდე, 1897 — დახვრ. 1937; და სხვ.) ლიდერმა ვ. *ბრონევსკიმ*.

ფაშისტური ოკუპაციის წლებში პროგრ. მწერლები მოღვაწეობას განაგრძობდნენ არალეგალურად ან ემიგრაციაში. წამყვანი იყო პატრ. თემატიკა. პსრ-ის შექმნის შემდეგ მოწინავე მწერლები მხარს უჭერდნენ ქვეყნის სახ.-დემოკრ. განვითარების პროგრამას. 40-იან წწ. რეალისტური პროზა ასახავდა ოკუპაციის პერიოდს პ-ში. 50-იან წწ. ლიტ-რის ცენტრში იდგა ეთიკური და პოლიტ. საკითხები, პიროვნების ჩამოყალიბების ზოგჯერ აბსტრ.-ფილოს. ასპექტში განხილული ისტ. და სოც. მოტივები. ვითარდებოდა ესეისტიკა და ფილოს. ანალიტიკური პროზა, ჭარბობდა მორალურ-ფილოს. პრობლემატიკა, II მსოფლიო ომის თემა, წინააღმდეგობის მოძრაობა ოკუპაციის პერიოდში, სახ. ხელისუფლების დამყარება, ცვლილებები სოფლის ცხოვრებაში, მუშათა კლასის ცხოვრება. 60-იანი წლებიდან მოღვაწეობდნენ პოეტები ტ. რუჟევიჩი (დ. 1921), ე. ბრილი (დ. 1935) და სხვ. უკანასკნელი პერიოდის მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ი. ივაშკევიჩის ესეების ციკლი „პეტერბურგი" (1976), ს. ლემის რომანი „სურდო" (1976), ვ. ზალევსკის ისტ. რომანი „უკანასკნელი გაჩერება" (1979) და სხვ.

*ლიტ*.: История польской литературы, т. 1—2, М., 1968—69 (ბიბლიოგრ.); Historia literatury polskiej, t. 1—3, Warsz., 1972—73.

### XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

პ-ის ტერიტორიაზე შემონახულია ნეოლითის, ბრინჯაოსა და რკინის ხანის, აგრეთვე VII—XII სს. ხელოვნ. ნიმუშები. ქრისტ. რელიგ. მიღების (966) შემდეგ შენდება ქვის საკულტო შენობები. XI ს. II ნახევრიდან დამკვიდრდა რომანული სტილი (მარიამ მაგდალინელის კოსტიოლი ვროცლავში, XII ს. დასასრ. და სხვ.). საკულტო ნაგებობებს ამკობდნენ სკულპტურული მორთულობით (წმ. მარიამის კოსტიოლის ბრინჯაოს კარი გნიეზნოში, დაახლ. 1170). XII—XIII სს. ფერწერა სიბრტყობრივია, შეფერილობა — ლოკალური. XIV—XV სსში ფეოდ. მონარქიამ ხელი შეუწყო ქ-ების კულტ. განვითარებას. შენდება გოტიკის სტილის ნაგებობანი (ვაველი, კრაკოვი). XV ს. ბოლოს — XVI ს. დასაწყისში ჭარბობს დეკორაციულობა (კოსტიოლი დემბნოში, XV ს. II ნახ.),

ქ-ები შენდება რეგულ. გეგმით. შენობები უხვადაა შემკული მდიდრული გოტიკური დეკორით. აშენებენ ციხე-დარბაზებს, სიმაგრე-ბარბაკანებს (კრაკოვში, ვარშავაში). XIV—XV სს. სახვ. ხელოვნებაში ჩნდება პეიზაჟები და ჟანრული მოტივები (კოსტიოლების მოხატულობა ნეპოლომიცაში, 1360—70). მაღალ განვითარებას აღწევს დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნება (ვერცხლის ნივთები, იარაღი, ვიტრაჟები). XV ს. დასასრ. — XVI ს. დასაწყისში იქმნება რენესანსული კაპელები (იხ. *ვაველი*). XVI ს-ში სახვ. ხელოვნებაში თავს იჩენს საერო საწყისები (ვაველისა და კრაკოვის სასახლეთა მოხატულობა). აყვავდა მინიატიურა (მინიატიურები „ბალთაზარ ბეჰემის" კოდექსიდან). XVII ს. დასაწყისიდან ფართოდ გაიშალა *ბაროკოს* სტილის ეკლესიების მშენებლობა (პეტრე-პავლეს კოსტიოლი კრაკოვში, 1605—19). XVIII ს. შუა ხანებიდან კოსტიოლების ინტერიერები *როკოკოს* სტილითაა გაფორმებული. XVII ს. დასასრ. სასახლეთა არქიტექტურაში თავი იჩინა ფრანგ. ხუროთმოძღვრების გავლენამ. უხვად იყენებენ სტუკოთი შესრულებულ ქანდაკებას. XVIII ს. შუა ხანებიდან ფართოდ გავრცელდა უხვად მოჩუქურთმებული ხის საკურთხევლები. პორტრეტულ, ბატალურ და ნაწილობრივ საკურთხევლის ფერწერაში შეხამებულია ბაროკოსა და გულუბრყვილო-რეალისტური ნიშნები. XVIII ს. შუა ხანებში თავი იჩინა კლასიცისტურმა ტენდენციებმა. პორტრეტულ გრავიურაში ჩანს ნიდერ. ხელოვნ. გავლენა. დეკორ.-გამოყენებით ხელოვნ. ევრ. ბაროკოს ნიშნები შეხამებულია ეროვნ. და აღმოსავლურ ჩუქურთმებთან. XVIII ს. დასასრ. არქიტექტურაში ფეხს იკიდებს *კლასიციზმი* (ლაზენკი ვარშავაში).

XIX ს. დასაწყისში აშენდა ბევრი ახ. ანსამბლი (ვარშავის ცენტრ. მოედნების ანსამბლები, არქიტ. ა. კორაცი). XIX ს. II ნახევრიდან ქ-ების განაშენიანება ქაოსურია. შენდება შემოსავლიანი სახლები. XX ს. დასაწყისში ავსტრ. გავლენით გავრცელდა „*მოდერნის*" სტილი. ვარშავის

სამეფო კარზე XVIII ს. უკანასკნელ მესამედში მთავარ როლს თამაშობენ უცხ. მხატვრები (ფერმწერი მ. ბაჩარელი, მოქანდაკე ა. ლებრენი). დემოკრ. საყოფაცხოვრებო ჟანრი დაკავშირებულია ი. ნორბლინის სახელთან. XIX ს. I მესამედში გაბატონდა აკად. კლასიციზმი. 1840—50-იან წლებში განმტკიცდა რომანტიზმი. XIX ს. შუა ხანებში დაიწყო ისტ. ფერწერის განვითარება, რ-მაც მწვერვალს მიაღწია 1860—80-იან წლებში ი. მატეიკოს შემოქმედებაში. XIX—XX სს. მიჯნაზე „ახალგაზრდა პოლონეთის“ პერიოდში გავრცელდა იმპრესიონიზმი და „მოდერნის“ სტილი. ამ ხანების პ-ის ხელოვნებაში თავი იჩინა აგრეთვე სოც.-რეალისტურმა ტენდენციებმა. ბურჟ. პ-ის სახელმწიფოს შექმნის (1918) შემდეგ ხელოვნ. განვითარება წინააღმდეგობებით არის აღსავსე. 1920—30-იან წწ. არქიტექტურაში თავი იჩინა *ნეოკლასიციზმისა* და *ფუნქციონალიზმის* ტენდენციებმა, ხალხ. ხუროთმოძღვრების სულისკვეთებით გამსჭვალულმა მოდერნისტულმა სტილიზაციამ. იწყება ფუნქციონალიზმის ხასიათის მასობრივი განაშენიანების პირველი ცდები. სახვ. ხელოვნებაში თავი იჩინა *კუბიზმმა*, *ექსპრესიონიზმმა*, *ავანგარდიზმმა*. II მსოფლიო ომის პერიოდში,1939—45, პ-ის ბევრი ქალაქი და სოფელი დაინგრა. ომის შემდეგ დაიწყო აღდგენითი სამუშაოები, რ-შიც მონაწილეობდნენ სსრკ და სხვ. სოციალ. ქვეყნები. აღადგინეს დანგრეული ქ-ები, აშენდა თანამედროვე ხასიათის ბევრი შენობა. სახვ. ხელოვნ. ისტ.-რევ. თემატიკისა და რეალისტური ფერწერის გვერდით გავრცელდა აბსტრ. ხელოვნება „*ოპ-არტი*“, „*პოპ-არტი*“ და სხვ. დიდი ყურადღება ეთმობა ხალხ. შემოქმედებას და დეკორ.-გამოყენებით ხელოვნებას.

*ლიტ.*: Захватович Я., Польская архитектура, пер. с польск., Варшава, 1967; Тананаева Л. И., Очерки польской графики, М., 1972.

## XIV. მუსიკა

პ-ის მუსიკა ერთ-ერთი უძველესია სლავურ მუს. კულტურათა შორის. ერთხმიანი საწესჩვეულებო ხალხ. სიმღერები წარმართული რიტუალების შემცველია (VII ს.). შემორჩენილია უძველესი საკრავები — დოლები, სასტვენები, საცემელნი; სხვა საკრავებია: სიმებიანი — ვიოლინო, მაზანკები, მარინები; სასულე—ლიგავკები, ბაზუნები და სხვ. ხალხ. ცეკვებია (სიმღერის თანხლებით) — ხოძონი (პოლონეზის წინამორბედი), კრაკოვიაკი, მაზურკა, კუიავიაკი, ობერეკი.

პირველი ცნობილი პოლ. კომპოზიტორი იყო ვინცენტი კიელცედან (XIII ს.).

XIII ს-ში ვითარდება ვოკალური პოლიფონია, რ-იც XV ს-ში საერო ვოკალურ-საკრავიერ მუსიკაში შეიჭრა (მიკოლაი რადომელის შემოქმედება).

XVI ს. აღორძინების იდეების გავრცელებამ გამოიწვია საერო მუსიკის განვითარება (მადრიგალი, საცეკვაო ფორმები). XVI—XVII სს. მნიშვნელოვანი კომპოზიტორები იყვნენ: კატო დიომედი, ვ. დლუგორაი, ი. პოლიაკი და სხვ. ვარშავაში სამეფო კარზე იდგმებოდა საოპერო სპექტაკლები (გამოდიოდა იტალ. დასიც, 1628-იდან). 1748 აქვე გაიხსნა სპეც. თეატრ. დარბაზი „ოპერალნია“. 1765 ვარშავაში დაარსდა პოლ. „ტეატრ ნაროდოვი“, სადაც იდგმებოდა ეროვნ. ოპერები. 1790-იანი წწ. აღინიშნება პატრ. სიმღერის ჟანრის გავრცელებით („დომბროვსკის მაზურკა“ — ამჟამად ეროვნ. ჰიმნი). ეროვნ. სიმფ. სტილი აღინიშნა ი. შუროვსკის, ა. მილვიდის, ი. ვანსკოის, ვ. დანკოვსკის და სხვათა შემოქმედებაში. XVIII—XIX სს. მიჯნაზე ვითარდება საფორტეპიანო მუსიკა. ამ პერიოდის მნიშვნელოვანი კომპოზიტორები იყვნენ ი. ელსნერი და კ. კურპინსკი. პოლ. საკომპოზიტორო სკოლას მსოფლიო სახელი მოუხვეჭა კომპოზიტორმა და პიანისტმა ფ. შოპენმა. ეროვნ. პოლ. ოპერის ფუძემდებელია *ს. მონიუშკო*.

XX ს. დასაწყისში ვარშავაში იქმნება ეროვნ. ფილარმონია (1901) და საგამომცემლო ამხანაგობა. ამ პერიოდის მუს. შემსრულებელთაგან აღსანიშნავია: დირიჟორები — ე. მლინარსკი, გ. ფიტელბერგი; პიანისტები — ი. პადერევსკი, ი. ჰოფმანი; კლავესინისტი — ვ. ლანდოვსკა; მევიოლინეები — ს. ბარცევიჩი, ბ. გუბერმანი, პ. კოხანსკი, ი. ლოტო; მომღერლები — ა. ბანდროვსკი, ი. და ე. რეშკეები, ა. დიდური, ი. დიგასი, მ. სიემბრიხ-კოხანსკა, ი. კოროლევიჩ-ვაიდოვა, ხ. რუშკოვსკა, ზბოინსკა, ს. შიმანოვსკა — კორვინი. XX ს. I ნახ. მნიშვნელოვანი კომპოზიტორია კ. შიმანოვსკი. მისი თანამედროვეები არიან მ. კარლოვიჩი და ლ. რუჟიცკი.

1930-იან წლებში დაწინაურდნენ შემსრულებლები: პიანისტები — ხ. შტომპკა, ს. შპინალსკი, ზ. ჯევეცკი; მევიოლინეები — ი. დუბისკა, ე. უმინსკა; მომღერლები — ი. კეპურა, ე. ბანდროვსკა-ტურსკა და სხვ.

პსრ-ში 21 სიმფ. ორკესტრია, 10 საოპერო თეატრი, 7 უმაღლესი. მუს. სკოლა. 1956-იდან ყოველწლიურად იმართება თანამედროვე მუსიკის საერთაშ. ფესტივალი „ვარშავული შემოდგომა“. 1966-იდან 3 წელიწადში ერთხელ დას. ევრ. ძველებური მუსიკის ფესტივალი, საესტრადო სიმღერების საერთაშ. ფესტივალი სოპოტში, საბჭ. სიმღერების ფესტივალი ზიელონაგურაში და სხვ.

*ლიტ.*: Бэлза И. Ф., История польской музыкальной культуры, т. 1—3, М., 1954—72.

## XV. ბალეტი

პ-ში პირველი საბალეტო წარმოდგენები ჯერ კიდევ XVII ს-ში უჩვენეს; საბალეტო დასები XVIII ს-ში იწყებს ჩამოყალიბებას. ერთ-ერთი პირველი პროფ. დასი იყო მისი სამეფო უდიდებულესობის კარზე არსებული მოცეკვავეთა ამხანაგობა (1785—94). 1801 ვარშავაში გაიხსნა საბალეტო სკოლა (ხელმძღვ. ფ. ლედუ), რ-იც 1818 გადაიზარდა „ტეატრ ნაროდოვის“ სკოლის უწყებაში. 1823 ფრანგმა ბალეტმაისტერმა ლ. ტერიმ და ი. მეჟინსკამ დადგეს ბალეტი „ქორწილი ოიცუვეში“, კ. კურპინსკისა და ი. დამსეს მუსიკის მიხედვით. 1826—43 დასს ხელმძღვანელობდა ფრანგი ბალეტმაისტერი მ. პიონი. 1833 ვარშავაში „ტეატრ ვიელკიში“ შეიქმნა საბალეტო დასი, 1843—67 (ხანგამოშვებით) აქ მუშაობდა ბალეტმაისტერი რ. ტურჩინოვიჩი (დადგა ა. ადანის „ჟიზელი“, 1848, ჩ. პუნის „ესმერალდა“, 1851 და სხვ.). 1937 ჩამოყალიბდა დამოუკიდებელი დასი „ბალეტ პოლსკი“ (ხელმძღვ. ბ. ნიჟინსკა და ლ. ვუიციკოვსკი; სოლისტები — ო. სლავსკა, ო. გლინკუვნა, ზ. კილინსკი და სხვ.). II მსოფლიო ომის შემდეგ; 1945—52, პსრ-ში იხსნება თეატრები, მათთან საბალეტო დასები და სკოლები. რეპერტუარშია როგორც კლასიკური, ასევე თანამედროვე საზღვარგარეთელ კომპოზიტორთა ბალეტები. 1973 პოზნანში შეიქმნა პ-ის ცეკვის თეატრი (პოზნანის ბალეტი). პ-ში არსებობს (1974) 9 საბალეტო დასი, 4 ქორეოგრაფიული სასწავლებელი.

## XVI. დრამატული თეატრი

შუა საუკუნეებში პ-ში იმართებოდა რელიგ. წარმოდგენები. XVI ს. ბოლოს გავრცელებული იყო სასკოლო თეატრი. რენესანსის ეპოქაში შეიქმნა სასახლის კარის თეატრი. 1633 ვარშავაში გაიხსნა პირველი მუდმივი თეატრ. შენობა; 1765 — პირველი საჯარო თეატრი — პოლონეთის „ტეატრ ნაროდოვი“. XVIII ს. ბოლოს კი ეროვნ. თეატრ. ხელოვნებას სათავეში ჩაუდგა რეჟისორი, მსახიობი, დრამატურგი და პედაგოგი ვ. ბოგუსლავსკი, რ-იც წლების მანძილზე ხელმძღვანელობდა „ტეატრ ნაროდოვის“.

XIX ს. 60-იანი წლებიდან პ-ის წამყვანი თეატრი იყო კრაკოვის თეატრი, რ-საც ხელმძღვანელობდა ს. კოზმიანი. აქ ჩამოყალიბდა ე. წ. კრაკოვის სკოლა — მოწინავე, რეალისტური სასცენო ხელოვნ. სკოლა, რ-თანაც დაკავშირებულია პ-ის უდიდესი მსახიობი ქალის ხ. მოჯეიევსკას შემოქმედება. 1913 ვარშავაში გაიხსნა პროგრ., დემოკრ. „ტეატრ პოლსკი“, რ-საც სათავეში ედგა ა. შიფმანი. ამ თეატრში მოღვაწეობდნენ 20—30-იანი წწ. პროგრ. მსახიობები და რეჟისორები ი. ოსტერვა, ს. იარაჩი, ს. ვისოცკა, ლ. შილერი. ფაშიზმისაგან პ-ის განთავისუფლების (1944) შემდეგ დაიწყო ეროვნ. თეატრ. ხელოვნ. აღმავლობა. 1946 შედგა თეატრ. საბჭოს პირველი სესია, რ-მაც დასახა ეროვნ. თეატრის განვითარების გზები. მუშაობა განაახლა თეატრებმა ვარშავაში, კრაკოვში, ვროცლავში, პოზნანში, ლოძში და სხვ. ქ-ებში. 1949 დასრულდა თეატრების ნაციონალიზაცია. 1947 ჩატარდა შექსპირის პიესების ფესტივალი, 1949 — რუს. კლასიკური და თანამედროვე პიესებისა, ხოლო 1951 — თანამედროვე პოლ. პიესების ფესტივალი (ვროცლავში; 1960-იდან რეგულარულად ყოველ წელს ტარდება). პ-ის წამყვანი თეატრებია: „ნაროდოვი“, „პოლსკი“, „ატენეუმი“, „დრამატიჩნი“, „ვსპულჩესნი“ — ვარშავაში; ი. სლოვაცკის სახ., „სტარი“, ხ. მოჯეივსკას სახ. — კრაკოვში; „ნოვი“ — ლოძში და სხვ. ვარშავაში, კრაკოვსა და ლოძში არის უმაღლესი თეატრ. სკოლები. ვარშავაში მუშაობს თეატრ. მუზეუმი. თეატრ. მოღვაწეები გაერთიანებული არიან მსახიობთა კავშირში (დაარსდა 1919 ვარშავაში).

*ლიტ.*: Игнатов С., Польский театр, წგნ.: История западноевропейского театра, т. 2, 4, М., 1957—64; Ростоцкий Б. И., Польский театр, წგნ.: История зарубежного театра, ч. 2, М., 1972.

## XVII. კინო

პ-ის ფილმების რეგულარული წარმოება დაიწყო 1908—14. 1910—30-იან წწ. ძირითადი კინოპროდუქციაა ეროვნ. ლიტ. ნაწარმოებების ეკრანიზაციები და კინოკომედიები. მნიშვნელოვან მოვლენად იქცა კინოგაერთიანება „სტარტისა“ (1930) და „კინოავტორების კოოპერატივის“ (1937) შექმნა. 1939—45 განაგრძობდა მუშაობას მხოლოდ ოპერატორების პატარა ჯგუფი ა. ბოგდზევიჩის ხელმძღვანელობით. პ-ის კინემატოგრაფიამ ფაქტიურად შეწყვიტა არსებობა, მისი ტექ. ბაზა გაანადგურეს. 1945 კინოწარმოება ნაციონალიზებულ იქნა, შეიქმნა სახელმწ. სტუდია „ფილმ პოლსკი“. კინოლენტების ძირითადი თემატიკა იყო ომის ტრაგიკული მოვლენები. 60—70-იანი წწ. კინოწარმოება ძირითადად ეძღვნება თანამედროვეობის ზნეობრივ... 

1966 შეიქმნა პოლ. კინემატოგრაფისტების კავშირი. ვარშავაში მუშაობს პოლონეთის ფილმოთეკა. 1961-იდან კრაკოვში ტარდება მოკლემეტრაჟიანი ფილმების საერთაშ. კინოფესტივალები, 1974-იდან — გდანსკში პოლ. მხატვრული ფილმების ფესტივალი.

*ლიტ.*: Маркулан Я., Кино Польши, [Л.—М., 1967]; Михалек Б, Заметки о польском кино, пер. с польск, М., 1964.

რუკა—იხ. ჩანართი I, გვ. 224 II — გვ. 225. ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—II, გვ. 160—161.

**პოლონეთის აჯანყება 1794,** ეროვნულ-განმათავისუფლებელი აჯანყება ოკუპანტებისა და რეაქციონერი მაგნატების წინააღმდეგ, რ-თაც ტარგოვიცის კონფედერაციის ამბოხების შედეგად ხელთ იგდეს ძალაუფლება. კონფედერაციის თხოვნით, პოლონეთში შეიყვანეს რუს. და პრუსიის ჯ.რები,

რასაც მოჰყვა პოლ. მეორე დანაწილება (1793) დამოუკიდებლობის ფაქტობრივმა დაკარგვამ პატრიოტულად განწყობილი შლიახტის, ბურჟ. ინტელიგენციისა და ოფიცრების პროტესტი გამოიწვია. აჯანყების ლოზუნგი იყო: პოლ. ეროვნული დამოუკიდებლობის აღდგენა, 1772 და 1793 მიტაცებული პოლ. მიწების გაერთიანება, 1791 კონსტ. აღდგენა და 1788—92 ოთხწლიანი სეიმის მიერ დაწყებული რეფორმების გაგრძელება. აჯანყების სამხ. წინამძღოლად არჩეულ იქნა ტ. *კოსტიუშკო*. აჯანყება დაიწყო 1794 წ. 12 მარტს. 4 აპრ. როცლავიცესთან კოსტიუშკომ გაიმარჯვა მეფის ჯარზე. აჯანყებულმა ქალაქის მოსახლეობამ 17—18 აპრ. გაათავისუფლა ვარშავა (22—23 აპრ. — ვილნო). კოსტიუშკოს სურდა შეემსუბუქებინა გლეხების მდგომარეობა და მიემხრო ისინი. ამ მიზნით მან 7 მაისს გამოსცა პოლანეცის უნივერსალი, რ-იც ათავისუფლებდა გლეხებს პირადი დამოკიდებულებისაგან, მაგრამ ხელუხლებლად ტოვებდა ფეოდ. წყობილების საფუძვლებს. 1794 მაისიდან აჯანყებულთა არმიის მდგომარეობა მკვეთრად გაუარესდა. ივლ. ვარშავა პრუსიის ჯარების გარემოცვაში აღმოჩნდა. 5 სექტ. პრუსიელები იძულებული გახდნენ ალყა მოეხსნათ ვარშავისათვის. მათ ზურგში, დიდი პოლ. ტერიტორიაზე, დაიწყო სახ. აჯანყება. მეფის ჯარების შეტევამ ა. სუვოროვის მეთაურობით აიძულა აჯანყებულები 11 აგვ. დაეტოვებინათ ვილნო. 10 ოქტ. ვარშავის აღმ-ით, მაციეიოვიცესთან, მძიმედ დაჭრილი კოსტიუშკო ტყვედ ჩავარდა. 6 ნოემბ. მეფის ჯარები ვარშავაში შევიდნენ. აჯანყების დამარცხებას მოჰყვა პოლ. მესამე დანაწილება (1795) და პოლ. სახელმწიფოს საბოლოო ლიკვიდაცია. მიუხედავად დამარცხებისა, 1794 აჯანყებამ დასაბამი მისცა პოლ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობას, მიიზიდა პრუსიის ძალები, რითაც ხელი შეუწყო საფრ. რევ. არმიის წარმატებებს.

*გ. ჭოხონელიძე.*

**პოლონეთის აჯანყება 1830—31,** ნ ო ე მ ბ რ ი ს ა ჯ ა ნ ყ ე ბ ა ეროვნულ-განმათავისუფლებელი აჯანყება მეფის რუსეთის წინააღმდეგ (1830 წ. 29 ნოემბ. — 1831 ოქტ.); დაიწყო პოლ. სამეფოში და გავრცელდა ლიტვ., დას. ბელორ. და მარჯვენა ნაპირის უკრ. ტერიტორიებზე. მისი ჰეგემონი და მთავარი მამოძრავებელი ძალა შლიახტა იყო. აჯანყება დააჩქარა ცნობამ იმპ. ნიკოლოზ I-ის გადაწყვეტილების შესახებ გაეგზავნა პოლ. ჯარი საფრ.-ბელგიის რევ. გამოსვლების ჩასახშობად. აჯანყების მომზადების ინიციატივა ხელში აიღო ახ. ორგანიზაციამ, რ-იც შეიქმნა 1829 ვარშავაში პოლ. ოფიცრების წრეში, პოდხორუნჟების სკოლაში (ე. წ. „პოდხორუნჟების შეთქმულება"). აჯანყება დაიწყო ვარშავაში. მას მხარი დაუჭირა ქალაქის მოსახლეობის სხვადასხვა ფენებმა, მაგრამ აჯანყების ხელმძღვანელებს არ ჰქონდათ არც პროგრამა, არც ბრძოლის ნათელი გეგმა (ისარგებლეს რა „პოდხორუნჟების" დაბნეულობითა და გამოუცდელობით აჯანყების ხელმძღვანელობა ხელთ იგდეს არისტოკრატიის წარმომადგენლებმა ა. ჩარტორისკის მეთაურობით). ისინი შეეცადნენ, რომ არ გაშლილიყო ფართო სახ. მოძრაობა, არისტოკრ. ამ პოლიტიკის წინააღმდეგ გამოვიდა ე. წ. პატრ. კლუბი, რ-ც შეიქმნა ვარშავაში აჯანყების დაწყების შემდეგ 1831 იანვ. ხალხის გამოსვლამ, რ-იც წარიმართა პოლ. და რუსი ხალხების ურთიერთკავშირის ლოზუნგით — „ჩვენი და თქვენი თავისუფლებისათვის!" — აიძულა სეიმი მიეღო რევ. აქტი პოლ. ტახტიდან ნიკოლოზ I-ის ჩამოგდების შესახებ. 1831 წ. 25 იანვ. ნიკოლოზ I-ის პოლ. ტახტიდან ჩამოგდებამ გარდუვალი გახადა საომარი მოქმედება მეფის რუს. ჯარებთან. 1831 წ. 8 სექტ. რუს. არმიამ დაიკავა ვარშავა. მალე აჯანყება ჩაახშეს. პოლ. სამეფოს კონსტიტუცია (1815) გააუქმეს. აჯანყების მონაწილენი ციმბირში გადაასახლეს.

1830—31 პოლ. აჯანყება, ფ. ენგელსის დახასიათებით, იყო „კონსერვატიული რევოლუცია" მიუხედავად ამისა, აჯანყებას ჰქონდა დიდი საერთაშ. მნიშვნელობა. მან ჩაფუშა 1830 საფრ. რევ. წინააღმდეგ ინტერვენციის გეგმა და ხელი შეუწყო რევ. მოძრაობის განვითარებას ევრ. მრავალ ქვეყანაში.

*გ. ჭოხონელიძე.*

**პოლონეთის აჯანყება 1863—64,** ი ა ნ ვ რ ი ს ა ჯ ა ნ ყ ე ბ ა 1863, ეროვნულ-განმათავისუფლებელი აჯანყება, რ-მაც მოიცვა პოლონეთის სამეფო, ლიტვა, ნაწილობრივ ბელორუსია, მარჯვენა ნაპირეთის უკრაინა. აჯანყების ძირითადი მიზეზები იყო ფეოდ. წყობილების კრიზისი და მისწრაფება პოლ. დამოუკიდებლობის აღდგენისაკენ. 1861 ბოლოსათვის პოლ. ეროვნ. მოძრაობაში გამოიკვეთა ორი მიმართულება: „თეთრებისა" (გამოხატავდნენ პოლ. მემამულე შლიახტისა და ბურჟ. ინტერესებს) და „წითლებისა", რ-თაც განზრახული ჰქონდათ პოლ. დამოუკიდებლობის აღდგენა აჯანყების გზით. მემამულეთა კონსპირაციულ ორგანიზაციას — „წითლებს" სათავეში ედგა (1862 ზაფხულიდან) ცენტრ. ეროვნ. კომიტეტი (ცეკ). აჯანყება დაიწყო 1862 წ. 22—23 იანვ. ღამით, ცეკ-მა თავი დროებით ეროვნ. მთავრობად გამოაცხადა, გამოაქვეყნა მანიფესტი, რ-ითაც გამოცხადდა პოლ. ეროვნ. დამოუკიდებლობა, ეროვნ. და პოლიტ. თანასწორუფლებიანობა, ბეგარა-გადასახადებისაგან გლეხების გათავისუფლება და მათთვის მიწების გადაცემა (ნადელების გამოსასყიდის გარეშე). აჯანყების დაწყებამდე ცეკ-მა სამხ. ხელმძღვანელობა შესთავაზა ლ. მეროსლავსკის, რ-მაც დატოვა ვარშავა, რომ აჯანყებისთვის ეხელმძღვანელა განთავისუფლებულ ტერიტორიაზე. აჯანყების ხელმძღვ. ორგანო — აღმასრ. კომისია — ს. ბობროვსკის მეთაურობით ვარშავაში დარჩა. 1863 თებ. საფრ. და ინგლ. „პროპოლონური" გამოსვლების ზეგავლენით აჯანყებას მიემხრნენ „თეთრები". აჯანყებაზე უმაღლეს ხელმძღვანელობას თებ.-აგვისტოში მიაღწია. მარტში ლიტვისა და ბელორუსიის გენ. გუბერნატორად ალექსანდრე II-მ მ. ნ. მურავიოვი დანიშნა, რ-მაც ტერორი გააჩაღა აჯანყებულთა წინააღმდეგ. მალე ასეთივე ტერორი დამყარა პოლ. სამეფოში ახ. მეფისნაცვალმა ფ. ფ. ბერგმა. „თეთრების" ხელმძღვანელებმა გაწყვიტეს კონტაქტი რუს. რევოლუციონერებთან და იმედს მხოლოდ საფრ. და ინგლ. სამხ. ინტერვენციაზე ამყარებდნენ. ამგვარმა პოლიტიკამ დიდი ზიანი მიაყენა აჯანყებას, 1863 შემოდგომიდან „თეთრებმა" ზურგი შეაქციეს აჯანყებას. 17 სექტ. ხელმძღვანელობა კვლავ „წითლების" ხელში გადავიდა. მათი მთავრობის („სექტემბრის" ჟონდი) და 17 ოქტ. მის ნაცვლად მოსული ფაქტობრივი დიქტატორის გენ. რ. ტრაუგუტის ცდები გაეძლიერებინათ აჯანყება უშედეგო აღმოჩნდა. 1863 გაზაფხულზე „ზემლია ი ვოლიას" წევრები ცდილობდნენ პოლ. რევოლუციონერებთან ერთად წამოეწყოთ აჯანყება რუსეთში (ყაზანის შეთქმულება). აჯანყებას არავითარი დახმარება არ გაუწევიათ დას. სახელმწიფოებმა. მათი დიპლ. „პროპოლონური" დემარშები გამოწვეული იყო, ერთის მხრივ, დემოკრ. საზოგადოებრიობის მოთხოვნით, მეორე მხრივ, საერთაშ. ასპარეზზე რუს. დასუსტების იმედით.

1864 გაზაფხულზე (მაისში) დააპატიმრეს ტრაუგუტის მთავრობა, ხოლო ზაფხულში და შემოდგომაზე გაანადგურეს უკანასკნელი პარტიზ. რაზმები. მიუხედავად იმისა, რომ 1863 აჯანყება ჩაახშეს, მან აიძულა ცარიზმი დაეკანონებინა აჯანყებულთა მიერ განხორციელებული სოც.-ეკონ. გარდაქმნები პოლ. სამეფოში. კ. მარქსი და ფ. ენგელსი აღნიშნავდნენ პ. ა-ის საერთაშ. მნიშვნელობას.

*გ. ჭოხონელიძე.*

**პოლონეთის ბეჭდვითი სიტყვის სააგენტო** (Polska Agencja Prasowa—PAP), პოლონეთის სახალხო რესპუბლიკის სახელმწიფო საინფორმაციო სააგენტო. დაარსდა ვარშავაში 1944. საშინაო და საგარეო ინფორმაციას აწოდებს პოლ. პრესას რადიოსა და სახელმწ. დაწესებულებებს.

**პოლონეთის გაერთიანებული მუშათა პარტია** (პგმპ; Polska Zjednoczona Partia Robotnicza), შეიქმნა 1948 წ. 15 დეკემბ. მარქსიზმ-ლენინიზმის პრინციპებზე პოლ. მუშათა პარტიისა (პმპ) და პოლ. სოციალ. პარტიის (პსპ) გაერთიანების შედეგად, რითაც ბოლო მოეღო პოლ. მუშათა მოძრაობაში არსებულ ნახევარსაუკუნოვან განხეთქილებას. პგმპ არის პოლ. მუშათა მოძრაობის რევ. ტრადიციების ერთგული გამგრძელებელი და მემკვიდრე, სახ. დემოკრატიის მთავარი წარმმართველი ძალა, რ-ის ხელმძღვანელობით ქვეყანაში უდიდესი პოლიტ. და სოც.-ეკონ. გარდაქმნები განხორციელდა. ფაშისტ ოკუპანტებთან ბრძოლის ვითარებაში პოლონეთის ბევრ რ-ნში 1939—40 შეიქმნა ახ. იატაკქვეშა კომუნისტური ორგანო („სისრ მეგობართა საზოგადოება", „სახალხო პოლონეთი" და სხვ.). ამ ორგანიზაციების ბაზაზე 1942 შეიქმნა პოლ. მუშათა პარტია. პგმპ-ის I-მა გამაერთიანებელმა ყრილობამ (1948 წ. 15—21 დეკ.) მიიღო საპროგრამო დოკუმენტები, იდეოლოგიური დეკლარაცია და პარტიის წესდება. დასახა პარტიის უმთავრესი მიზანი — პოლონეთში სოციალ. წყობილების აშენება. პგმპ-ის ხელმძღვანელობით გატარებული გარდაქმნები გახდა საფუძველი სოციალ. მშენებლობის ფრონტზე გაშლილი შეტევისათვის, პოლონეთის ეკონ. მოწინავე განვითარებულ სახელმწიფოდ გადაქცევისათვის. პგმპ-ის II ყრილობამ (1954 მარტი) დაადასტურა პარტიის გენ. ხაზის —ქვეყნის ინდუსტრიალიზაცია და სოციალიზმის საფუძვლების აშენება—სისწორე. პგმპ-ის III ყრილობამ (1959 მარტი) შეაჯამა პარტიის მოღვაწეობა, მიიწონა სოციალ. მეურნ. შემდგომი განვითარების პროგრამა და დაამტკიცა ქვეყნის სახ. მეურნ. განვითარების გეგმის დირექტივები 1959—65-თვის, მიიღო პგმპ-ის ახ. წესდება. IV ყრილობამ (1964 ივნისი) განიხილა პარტიის ცკ-ისა და სარევიზიო კომისიის ანგარიში, სახ. მეურნ. განვითარების დირექტივები 1969 — 70-თვის და მოხსენება პარტიის წესდებაში ცვლილებების შესახებ. პგმპ-ის V ყრილობამ (1968 ნოემბ.) განიხილა ქვეყნის სოციალ.-ეკონ. და პოლიტ. განვითარების საკითხები, დაამტკიცა საკონტროლო ციფრები სახ. მეურნ. განვითარებისა 1971—75-თვის. ყრილობის შემდეგ თავი იჩინა სიძნელეებმა, რ-ებიც გამოიწვია შეცდომებმა დაგეგმარებასა და მეურნ. მართვაში, აგრეთვე 1969—70 მოუსავლიანობამ. ამას მოჰყვა სერიოზული გართულებები საზ.-პოლიტ. ცხოვრებაში. პგმპ-ის VII პლენუმმა (1970 დეკ.) მიიღო გადაწყვეტილებანი სიძნელეების გადასაჭრელად; ავადმყოფობის გამო ვ. გომულკა გაათავისუფლა ცკ-ის პირველი მდივნის მოვალეობისაგან და ამ პოსტზე აირჩია ე. გერეკი. პგმპ-ის დელეგაციები მონაწილეობდნენ კომუნისტური და მუშათა პარტიების მოსკოვის საერთაშ. თათბირებში (1957, 1960, 1969). 1980 წ. 11—15 თებ. ჩატარდა პგმპ-ის VIII ყრილობა. 1980 მეორე ნახევარში პსრ-ში სიტუაცია დრამატიულად გამწვავდა; დაიწყო გაფიცვები, გამოიცოცხლდნენ ანტისოციალ. ძალები; კონტრრევ. აქტებმა, ღრმა ეკონ. კრიზისმა, საზ. დისციპლინის დაცემამ, სახელმწ. დაწესებულებების მუშაობის პარალიზებამ საშიშროება შეუქმნეს სახელმწ. არსებობას. 1980—81 პარტია კრიზისიდან გამოსავალს ეძებდა; პარტიის

VI პლენუმზე 1980 (სექტ.) პგმპ-ის ცკ-ის პირველ მდივნად აირჩიეს ს. კანია. 1981 ნოემბ. პგმპ-ის ცკ-ის პირველ მდივნად აირჩიეს პოლ. სრ მინისტრთა საბჭოს თავმჯ-რე, ეროვნ. თავდაცვის მინისტრი, არმიის გენ. ვ. იარუზელსკი. პგმპ დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებზეა აგებული. უმაღლესი ორგანოა პარტიის ყრილობა, ყრილობებს შორის ცკ, რ-ის შემადგენლობიდან ირჩევენ პოლიტბიუროს და სამდივნოს. პგმპ აერთიანებს 2,5 მლნ. წევრს და წევრობის კანდიდატს (1982). გაზ.: „ტრიბუნა ლუდუ" ("Trybuna Ludu") და „ხლოპსკა დროგა" („Chłopska Droga"); ჟურნ.: „ნოვე დროგი" („Nowe Drogi") და „ჟიჩე პარტიი" („Zicie Partij"). *რ. სიკინჭალაშვილი.*

**პოლონეთის ეროვნული ბანკი,** ქვეყნის ერთიანი საემისიო, საკრედიტო და საანგარიშსწორებო ცენტრი; შეიქმნა 1945. ბანკი მუშაობს წესდების (1959) შესაბამისად; უშვებს ფულის ნიშნებს და არეგულირებს ფულად მიმოქცევას; გასცემს კრედიტებს საბრუნავი საშუალებების შესავსებად მრეწვ., ვაჭრობის, ტრანსპ. საწარმოებზე, კაპიტალ. მშენებლობისა და კომუნ. მეურნ. ორგანიზაციებისათვის. აწესრიგებს და აკონტროლებს სახ. მეურნეობაში ფულად ანგარიშსწორებებს; აკონტროლებს საგარეო ვაჭრობის გეგმის შესრულებას, ახორციელებს სახელმწ. ბიუჯეტის საკასო და საანგარიშსწორებო მომსახურებას. ბანკს ქვეყნის შიგნით აქვს 49 კანტორა და 669 განყ-ბა. ბალანსის ჯამი — 1421,8 მლრდ. ზლოტი (1976). მთავარი კანტორა ქ. ვარშავაშია.

**პოლონეთის ეროვნული განთავისუფლების კომიტეტი** (პეგკ), სახალხო პოლონეთის აღმასრულებელი ხელისუფლების დროებითი ორგანო (იარსება 1944 წ. 21 ივლ.—31 დეკ.), მის მიერ ქ. ხელმში გამოქვეყნებული 1944 ივლ. მანიფესტი პირველი დოკუმენტი იყო, რ-იც შეიცავდა სახ. დემოკრ. პოლ. მშენებლობის პროგრამას. პეგკ-ში შევიდნენ პოლ. მუშათა პარტიის, პოლ. სოციალ. პარტიის, სტრონიცტვო ლუდოვეს და სტრონიცტვო დემოკრატიჩნეს წარმომადგენლები. რეზიდენცია იყო ქ. ლუბლინი. 26 ივლ. სსრკ-ის მთავრობამ და პეგკ-მა ხელი მოაწერეს შეთანხმებას, რ-ითაც აღიარებულ იქნა პეგკ-ის ძალაუფლება პოლ. განთავისუფლებულ ტერიტორიაზე. 6 სექტ. პეგკ-მა მიიღო დეკრეტი აგრ. რეფორმის შესახებ და გაატარა იგი მთელ რიგ სავოევოდოებში. 31 დეკ. დეკრეტით პეგკ გარდაიქმნა პოლ. რესპ. დროებით მთავრობად.

**პოლონეთის კამპანია 1939,** ფაშისტური გერმანიის აგრესია პოლონეთის წინააღმდეგ, რაც II მსოფლიო ომის (1939—45) დასაწყისად არის მიჩნეული. გერმანია ამოცანად ისახავდა მოკლე დროში პოლონეთის განადგურებასა და ოკუპაციას და სსრკ-ზე თავდასხმისათვის პლაცდარმის შექმნას. იგი იმედოვნებდა, რომ პოლონეთის მოკავშირეები—დიდი ბრიტანეთი და საფრანგეთი—მას დახმარებას არ გაუწევდნენ, ხოლო პოლ. სახელმწიფოს ლიკვიდაციის შემდეგ გერმანიას შეუთანხმდებოდნენ. ეკონ. და სამხ. თვალსაზრისით პოლონეთი ფაშისტურ გერმანიას ძალზე ჩამორჩებოდა. აგრესიის დაწყების წინ პოლონეთმა თავდაცვის 1 ეშელონში შეძლო მხოლოდ 24 დივიზიისა და 10 ბრიგადის გამოყვანა, მაშინ როდესაც გერმანიამ პოლ. საზღვართან განალაგა არმიათა ჯგუფები „ჩრდილოეთი" (გენ.-პ. ფ. ბოკი) და „სამხრეთი" (გენ.-პ. გ. რუნდშტედტი), სულ 1,6 მლნ. კაცი, 6000 ქვემეხი და ნაღმსატყორცნი, 2800 ტანკი და 2000 თვითმფრინავი. ბალტიის ზღვაზე მოქმედებდა ჯგუფი „აღმოსავლეთი" (ადმ. ც. ალბრეხტი). 1 სექტ. 4 ს. 45 წთ. გერმ. ფაშისტთა ჯარები პოლონეთში შეიჭრნენ. პირველსავე დღეებში გერმ. სამხ.-საჰაერო ძალებმა გატეხეს პოლ. ავიაციის გმირული წინააღმდეგობა და დეზორგანიზაცია შეიტანეს რკინიგზის ტრანსპორტის მუშაობაში. 3 სექტ. დიდმა ბრიტანეთმა და საფრანგეთმა გერმანიას ომი გამოუცხადეს, მაგრამ არავითარი დახმარება პოლონეთისთვის არ გაუწევიათ. 7 სექტ. გერმ. მე-10 არმიამ ფრონტი გაარღვია და მდ. პილიცაზე გავიდა; მე-14 არმია მდ. დუნაეცზე გავიდა, ხოლო მე-3 არმია — მდ. ნარევზე. 8 სექტ. გერმ. ჯარები ვარშავის გარეუბანში შეიჭრნენ. 9—10 სექტ. აგრესორთა მოძრავმა შენაერთებმა ვისლისა და სანის ზღვარს მიაღწიეს. 9—20 სექტ. ბზურთან გამართულ ბრძოლაში გერმ. მე-8 არმიამ პოლ. არმიები „პომორიე" და „პოზნანი" გაანადგურა. 16 სექტ. ვლოდავის რ-ნში გერმ. მე-10 არმიამ და არმიათა ჯგუფის „ჩრდილოეთის" ნაწილებმა დაამარცხეს პოლ. ჯარების მნიშვნელოვანი დაჯგუფება. 29 სექტ. გერმ. ჯარებმა ვარშავა დაიკავეს. 29 სექტ. დანებდა მოდლინის გარნიზონი, 2 ოქტ. — ხელია, პოლონეთი ოკუპირებულ იქნა ფაშისტური გერმანიის მიერ.

**პოლონეთის მეცნიერებათა აკადემია** (Polska Akademia Nauk), პოლონეთის სახალხო რესპუბლიკის უმაღლესი სამეცნ. დაწესებულება. დაარსდა 1952 ვარშავაში პოლ. ცოდნის აკადემიისა (დაარსდა 1873 კრაკოვში, 1919-მდე — ცოდნის აკადემია) და ვარშავის სამეცნ. საზ-ბის ბაზაზე (დაარსდა 1907). პ. მ. ა. ხელმძღვანელობს პოლ. მეცნ. ცენტრალიზებულ დაგეგმვასა და მის განვითარებას. მის შემადგენლობაშია (1983) 300-მდე ნამდვილი წევრი და წ.-კორ., 90-ზე მეტი საზღვარგარეთელი წევრი (მ. შ. 20-მდე საბჭ. მეცნიერი). აკადემიაში 6 განყ-ბაა (საზ. მეცნ.; ბიოლ. მეცნ.; ფიზ.-მათ., ქიმ. და გეოლ.-გეოგრ. მეცნ.; ტექ. მეცნ.; სას.-სამ. და მეტყევეობის მეცნ.; მედ. მეცნ.), აერთიანებს სხვადასხვა სამეცნ. დარგის 101 კომიტეტს. აკადემია ხელმძღვანელობს 63 რეგიონალური და სპეციალიზებული საზ-ბის მუშაობას. პ. მ. ა-ის შემადგენლობაშია 66 სამეცნ.-კვლ. დაწესებულება, მ. შ. ფილოს. და სოციოლოგიის, ისტ.; ლიტერატურათმცოდნეობის, სოციალ. ქვეყნების, ორგანიზაციისა და მართვის, მეცნ. და ტექ. ისტ., ბიოქიმ. და ბიოფიზ., ექსპერ. ბიოლ., ბუნების დაცვის, ტექ. ფუნდამენტური პრობლემების და სხვ. ინ-ტები. აკად. გამომც. გამოსცემს შრომებს (წელიწადში 100 ათ. ნაბეჭდი თაბახს) და 200 სამეცნ. ჟურნალს. 1968-იდან მოქმედებს აკად. საერთო ლექტორიუმი, რ-იც აწყობს პ. მ. ა-ის წევრთა საჯარო ლექციებს მეცნ. უახლესი მიღწევების თემებზე. პ. მ. ა-ს აქვს ფილიალები კრაკოვში, ვროცლავში, პოზნანსა და კატოვიცეში, საკოორდინაციო საბჭოები გდანსკსა და ლოძში, აგრეთვე წარმომადგენლობები პარიზსა და რომში. აქვს ინტერნაც. საერთაშ. კავშირები, განსაკუთრებით სსრკ მეცნ. აკადემიასთან. პ. მ. ა-ის ორგანოა ჟურნ. „ნაუკა პოლსკა" („Nauka Polska), რუს. ენაზე — „ჟურნალი".

**პოლონეთის ოპერისა და ბალეტის სახელმწიფო თეატრი,** „ტეატრ ვიელკი", (Teatr Wielki) პოლონეთის უძველესი მუსიკალური თეატრი. შენობა ააგეს ვარშავაში 1724 (ე. წ. ოპერალნა I). 1748 ახ. შენობაში (ოპერალნა II) გამოსვლას იწყებს პირველი მუდმივი პოლონური დასი. 1765 გაიხსნა ეროვნ. თეატრი („ტეატრ ნაროდოვი"), რ-იც დგამდა დრამ. და მუს. სპექტაკლებს. 1779 თეატრისათვის ააგეს საგანგებო შენობა (ხუროთმოძღვარი ბ. სოლარი). თეატრის პირველი მომღერლები იყვნენ: ს. დეშნერი, დ. კაჩკოვსკი, ა. ტრუსკოლასკა და სხვ. 1833 ოპერა „სევილიელი დალაქით" გაიხსნა თეატრის ახ. შენობა — „ტეატრ ვიელკი". თეატრის განვითარებაში უდიდესი ღვაწლი მიუძღვით ს. მონიუშკოს, ვ. ბოგუსლავსკის, ი. ელსნერსა და კ. კურპინსკის. დადგმებმა მაღალმხატვრულ დონეს მიაღწია ე. მლინარსკის მოღვაწეობისას (დირიჟორი — 1898—1903, დირექტორი — 1919—29). თეატრის სცენაზე გამოდიოდნენ ი. და ე. რეშკეები, ვ. მეჟვინსკი, ს. კრუშელნიცკა, ა. სარი, ა. დიდური, ტ. ლეღლივა, ი. კოროლევიჩ-ვაიდოვა, ი. კუპურა, ე. ბანდროვსკა-ტურსკა და სხვ. II მსოფლიო ომის დროს თეატრის შენობა დაინგრა. აღდგენილი თეატრი 1965 გაიხსნა. 1968-იდან არსებობს მეორე სცენაც (ე. მლინარსკის სახ. დარბაზი).

თეატრის რეპერტუარშია მსოფლიო მუს. კლასიკის ნიმუშები და თანამედროვე კომპოზიტორების ნაწარმოებები. 60—70-იანი წწ. სპექტაკლებიდან აღსანიშნავია მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი", პენდერეცკის „ეშმაკები ლუდენიდან", მონიუშკოს „მოჯადოებული ციხე-კოშკი", ჩაიკოვსკის „გედის ტბა", პროკოფიევის „რომეო და ჯულიეტა", სტრავინსკის „საღვთო გაზაფხული" და „პეტრუშკა", რაველის „ბოლერო". საბალეტო დასთან წლების მანძილზე მუშაობდნენ საბჭ. ბალეტის ოსტატები (ნ. დუდინსკაია, კ. სერგეევი, ა. მესერერი, ა. ჭიჭინაძე და სხვ.).

თეატრი გასტროლებით გამოდის სხვადასხვა ქვეყნებში, არაერთხელ გამოსულა საბჭ. კავშირშიც.

*ლიტ.:* Б э л з а И. Ф., История польской музыкальной культуры, т. 1—3, М., 1954—72.

**პოლონეთის სოციალისტური პარტია** (პპს; Polska Partia Socjalistyczna), დაარსდა 1893 პოლ. სოციალისტების პარიზის ყრილობის (1892 ნოემბ.) საპროგრამო დებულებების საფუძველზე. 1919-მდე მისი საქმიანობა ძირითადად პოლ. სამეფოს ტერიტორიით იფარგლებოდა. ყრილობათა შორის პარტიას ხელმძღვანელობდა ცენტრ. მუშათა კომიტეტი (ცმკ). პპს-ის ხელმძღვანელებს პოლ. სახელმწიფოს აღდგენის ერთადერთ გზად მაჩნდათ ეროვნ. აჯანყება და არა ბრძოლა ცარიზმის წინააღმდეგ მთელი რუს. პროლეტარიატის მეთაურობით. ამ ხაზის წინააღმდეგ გამოდიოდა პპს-იდან 1900 გამოყოფილი ჯგუფი. სახელწოდებით პპს — „პროლეტარიატი" ლ. კულჩიცკის ხელმძღვანელობით. 1900—04 პპს-ში გაძლიერდა 1893 წარმოშობილი მემარცხენე მიმართულება (ე. წ. „ახალგაზრდები"). 1905 ივნ-იდან პარტიის ხელმძღვანელობა მემარცხენეთა ხელში გადავიდა. ისინი აქტიურად მონაწილეობდნენ 1905—07 რევოლუციაში. პპს-ის IX ყრილობამ (1906 ნოემბ.) პარტიის ყოფილი ხელმძღვანელები ი. პილსუდსკი და მისი მომხრეები პარტიიდან გარიცხა. პპს-ის უმრავლესობა რევ. და ინტერნაც. პოზიციებზე გადავიდა. 1918 შეუერთდა პოლ. და ლიტვ. სამეფოს სოციალ-დემოკრატიას და შექმნა პოლ. კომუნისტური პარტია (პკპ). პილსუდსკელებმა შექმნეს პპს „რევოლუციური ფრაქცია". მან მთავარი გეზი პოლ. დამოუკიდებლობისათვის შეიარაღებულ ბრძოლაზე აიღო. იგი ამ ბრძოლას პროლეტარიატის კლასობრივი ბრძოლისაგან თიშავდა. I მსოფლიო ომის (1914—18) დაწყებიდანვე პპს-ის აქტივისტებმა პილსუდსკის მეთაურობით ავსტრ.-უნგრ. და გერმ. მხარე დაიკავეს (პოლ. ლეგიონების შექმნა). 1918 პპს მონაწილეობდა დამოუკიდებელი ბურჟ. პოლ. სახელმწიფოს შექმნაში და არა თუ არ დაგმო ბურჟ.-მემამულური პოლონეთის საბჭ. რუსეთის წინააღმდეგ ინტერვენცია, არამედ 1920 ივნ. კოალიციურ მთავრობაში შევიდა, ხოლო 1926 მაისში მხარი დაუჭირა სახელმწ. გადატრიალებას. 20—30-იან წლებში პპს-ში გაძლიერდა მემარცხენე მიმდინარეობა. ფაშისტური გერმ. პოლონეთზე თავდასხმის (1939 სექტ.) შემდეგ ცმკ-ს თანხმობით პპს დაშლილად გამოცხადდა. პპს-ის მემარჯვენე ლიდერებმა 1939 ოქტ-ში შექმნეს იატაკქვეშა ორგანიზაცია „თავისუფლება, თანასწორობა, დამოუკიდებლობა",

რ-მაც ანტისაბჭ. პოზიცია დაიკავა და მტრულად იყო განწყობილი პოლ. მუშათა პარტიის (პმ) მიმართ. პპს-ის მემარცხენე ფრთამ 1941 შექმნა „პოლონეთის სოციალისტების" ორგანიზაცია, რ-იც 1943 გარდაიქმნა პოლ. სოციალისტების მუშათა პარტიად (პსმპ). პსმპ-მ მიიღო სახ. პოლ. მშენებლობის პმპ-ის პროგრამა და მონაწილეობდა *კრაიოვა რადა ნაროდოვის* და შემდეგ ეროვნ. განთავისუფლების პოლ. კომიტეტის შექმნაში, ებრძოდა ოკუპანტებს. ფაშისტი ოკუპანტებისაგან ქვეყნის განთავისუფლების შემდეგ შეიქმნა განახლებული პპს, რ-მაც დაგმო პპს-ის მემარჯვენე ფრთის ანტისაბჭ., ანტიკომუნისტური კონცეფცია და თანამშრომლობდა პმპ-თან სახელმწ. ხელისუფლების განმტკიცებასა და სოც.-ეკონ. გარდაქმნების განხორციელებაში. ამ თანამშრომლობამ 1947–48 შექმნა პირობები პმპ-ის და პპს-ის *პოლონეთის გაერთიანებულ მუშათა პარტიად* გაერთიანებისათვის (1948 დეკ.). *რ. სიკინჭალაშვილი.*

**პოლონეთის „ტეატრ ნაროდოვი"** (Teatr Narodowy), ერთ-ერთი უდიდესი და უძველესი დრამატული თეატრი პოლონეთში. 1765 ვარშავაში გაიმართა თეატრის პირველი წარმოდგენა (ი. ბელიავსკის „აბეზრები"). სახელწ. „თეატრ ნაროდოვი" მიეკუთვნა 1807. 1838–1915 ეწოდებოდა ვარშავის სახელმწ. თეატრი. 1924-იდან კვლავ „თეატრ ნაროდოვი". ფაშისტური ოკუპაციიდან პოლ. განთავისუფლების შემდეგ თეატრმა განახლა მუშაობა (1949). თეატრის გამოჩენილი ხელმძღვანელები იყვნენ ვ. ბოგუსლავსკი (1783–1814), ლ. ოსინსკი (1814–31), ი. ოსტერვა, კ. კამინსკი, ლ. სოლსკი, ა. ზელვეროვიჩი, ვ. ხოჟიცა და სხვ. 1968-იდან თეატრს ხელმძღვანელობს ა. ხანუშკევიჩი. თეატრის რეპერტუარშია ძირითადად პოლ. კლასიკური და თანამედროვე პიესები. სხვადასხვა დროს თეატრში მოღვაწეობდნენ მსახიობები კ. ოპალინსკი, დ. ოლბრიხსკი, ზ. კუცუვნა და სხვ. 1973 პ. „ტ. ნ-თან" გაიხსნა ფილიალი („ტეატრ მალი"). 1962 და 1973 თეატრი საგასტროლოდ ჩამოვიდა სსრკ-ში.

**პოლონეთ-ოსმალეთის ომები,** XVII ს. ომები რეჩ პოსპოლიტასა და ოსმალეთის იმპერიას შორის უმთავრესად უკრაინის მიწა-წყალზე ბატონობისათვის. 1620–21 ომი დაიწყო ცეცორის ბრძოლაში (1620) ოსმალთა მიერ ს. ჟოლკევსკის რაზმის განადგურებით. პოლ. (30 ათ.) და უკრ. კაზაკების (40 ათ.) არმიამ კ. ხოდკევიჩის მეთაურობით ხოტინთან (დნესტრზე) ბრძოლაში (1621 სექტ.) მოიგერია თათარ-ოსმ. ჭარბი ძალების შეტევები (ყირიმის სახანო, ოსმალეთის იმპერიის ვასალი, XVII ს-ში ომების მუდმივი მონაწილე იყო). პოლ.-ოსმ. დროებითი ზავით (1621 ოქტ.) სახელმწიფოებს შორის საზღვარი დნესტრის გასწვრივ აღდგა. ოსმალეთმა, რ-საც უკრ. ხელში ჩაგდება უნდოდა, პოლ. წინააღმდეგ დაიწყო 1672–76 ომი. 1772 აგვ. ოსმ. არმიამ აიღო კამენეც-პოდოლსკი და შეტევა განაგრძო ბუჩაჩისა და ლვოვის მიმართულებით. პოლონეთი იძულებული გახდა ოსმალეთთან დაედო ბუჩაჩის ზავი (1672), მაგრამ ეს ზავი რეჩ პოსპოლიტის სეიმმა არ ცნო. ომი განახლდა და ი. სობესკიმ 1673 ნ. 11 ნოემბ. ხოტინთან ბრძოლაში დაამარცხა ოსმალები. 1676 პოლ. ჯარმა ძლივს შეძლო ლვოვზე თურქ-ოსმალთა შეტევის უკუქცევა. ჟურავნოსთან ბრძოლებში (1676 სექტ.-ოქტ.) პოლონელთა წარმატების მიუხედავად 1676 დაიდო ჟურავნოს ზავი. 1683–99 ომი ავსტრ.-ოსმ. ომებთან (1683–99) ერთად მიმდინარეობდა. პოლონეთი ავსტრიის მოკავშირე იყო. ი. სობესკისა და ავსტრ. და გერმ. მთავართა ჯარებმა ვენასთან გაანადგურეს ოსმ. არმია (1683 სექტ.). 1684 შეიქმნა ავსტრ.-პოლ.-ვენეციის კოალიცია (ე. წ. „საღვთო ლიგა"), რ-საც 1686, პოლონეთის მიერ „მარადიული ზავის" (1686) დადების შემდეგ, რუსეთიც შეუერთდა. კარლოვიცის კონგრესის (1698–99) გადაწყვეტილებით პოლონეთმა მიიღო მარჯვენა ნაპირის უკრ. ნაწილი და პოდოლია.

**პოლონელები,** ერი, პოლონეთის სრ-ის ძირითადი მოსახლეობა. რაოდ. 34,9 მლნ. (1978, შეფასება). 10 მლნ-მდე პ. ცხოვრობს ამერ. და ევრ. ქვეყნებში, აგრეთვე სსრკ-ში – 1167,5 ათ. კაცი (1978, აღწერა). ლაპარაკობენ პოლ. ენაზე, რ-იც განეკუთვნება სლავური ენების დასავლურ ჯგუფს. მორწმუნეთა უმრავლესობა კათოლიკეა. ზოგიერთი მკვლევარის აზრით, პ-თა ადრინდ. ეთნოგენეზი დაკავშირებულია ლუჟიცის კულტ. და პომორის კულტ-ტომებთან. პოლ. სახელმწიფოს ჩამოყალიბების პროცესში (X–XI სს.) წარმოიქმნა პოლ. ხალხი. მისი ეთნ. საფუძველია პოლიანები, სლენზანები, ვისლელები, მაზოვშანები, პომორები დას.-სლავი ტომების მნიშვნელოვანი მონაწილეობით. ფეოდ. დაქუცმაცებულობის პერიოდში (XI–XIII სს.) მოხდა პ-ის ცალკეული ტერიტორიული ჯგუფების პოლიტ. განცალკევება. მაგრამ გერმ. ფეოდალთა აგრესიის წინააღმდეგ ბრძოლაში (XIII–XV სს.) განმტკიცდა მისწრაფება პოლ. მიწების გაერთიანებისაკენ. მრავალეროვანი სახელმწიფოს–რეჩ პოსპოლიტის ფარგლებში მიმდინარეობდა პ-ის ეროვნ. კონსოლიდაცია, რაც XVIII ს-ში მნიშვნელოვნად შეაფერხა რეჩ პოსპოლიტის სამგზის დაყოფამ (1772, 1793, 1795), ნაპოლეონის ომებმა და შემდგომმა პოლიტიკურმა ცვლილებებმა.

I მსოფლიო ომის (1914–18) შემდეგ შეიქმნა პოლ. ბურჟ.-მემამულური სახელმწიფო, რ-შიც მთლიანად არ შესულა დას. პოლონეთის მიწები, მაშინ, როცა აღმ-ით მან ხელში ჩაიგდო უკრაინელებით, ბელორუსებითა და ლიტველებით დასახლ. რ-ნები. პოლ. მიწების სახელმწ. გაერთიანება მოხდა მხოლოდ II მსოფლიო ომის (1939–45) შემდეგ, რასაც თან მოჰყვა მოსახლეობის მნიშვნელოვანი ადგილმონაცვლეობა. ამიერიდან პოლ. მოსახლეობა ეროვნ. შემადგენლობით თითქმის ერთგვაროვანი გახდა. პ-ის მეურნ. ისტ. და კულტ. შესახებ იხ. სტ. *პოლონეთი.*

**პოლონელი მუშების კავშირი** (პმკ; Zwiazek Robotnikow Polskich), პოლონეთის პროლეტარიატის რევოლუციური ორგანიზაცია 1889–93. დააარსეს ი. მარხლევსკიმ, ი. ლედერმა და სხვ. ვარშავაში, აერთიანებდა მუშათა წრეებსა და ინტელიგენციის ჯგუფებს. მოუწოდებდა მუშებს სოციალ. რევ. და კაპიტალ. წყობილების მოსპობისაკენ. გამოდიოდა სოციალ. პროპაგანდისა და პოლიტ. ბრძოლის ორგანიზატორად. 1890 დამლევისათვის პმკ-ის ორგანიზაციები იქმნებოდა პოლ. სხვა ქ-ებშიც. 1893 პმკ შეუერთდა მუშებს. – პარტია „პროლეტარიატი" მე-2-ის წევრებს, რის შედეგადაც ჩამოყალიბდა პოლ. სამეფოს ს.-დ. პარტია.

**პოლონელი პატრიოტების კავშირი** (პპკ; Zwiazek Patriotów Polskich) სსრკ-ში, პოლონელების მასობრივი ანტიფაშისტური ორგანიზაცია 1943 მარტ–1946 აგვ. დაარსდა პოლ. კომუნისტების ვ. *ვასილევსკაიას*, ა. ლიამპეს, ა. ზავადსკისა და სხვ. ინიციატივით. პპკ-ის იდეური დეკლარაცია (რ-იც 1943 იან. – 1 ყრილობაზე მიიღეს) მოითხოვდა ფაშისტი ოკუპანტების წინააღმდეგ შეიარაღებულ ბრძოლას, პოლ. ხალხის ეროვნ. და სოც. განთავისუფლებას, პოლ. სახ.-დემოკრ. სახელმწიფოს შექმნას. საბჭ. მთავრობის დახმარებითა და ხელშეწყობით 1943 მაისში შეიქმნა პოლ. ტ. *კოსციუშკოს* სახ. I ქვეითი დივიზია, ხოლო შემდეგ სხვა სამხ. ნაწილებიც, რ-ებიც 1944 მარტში გაერთიანდნენ პოლ. I არმიად. პპკ-მა სცნო *კრაიოვა რადა ნაროდოვის* უფლებამოსილება. 1944 ივლ. პპკ-ის წამყვანი მოღვაწეები შევიდნენ პოლ. ეროვნ. განთავისუფლების კომიტეტის შემადგენლობაში. 1946 აგვ. პპკ-მა არსებობა შეწყვიტა პოლ. ემიგრანტთა უმრავლესობის სამშობლოში დაბრუნების გამო.

**პოლონიუმი** (Polonium), Po, ელემენტთა პერიოდული სისტემის VI ჯგ. რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 84, $t_{დნ}$ 254°C, $t_{დუღ}$ 1162°C, სიმკვრივე 9300 *კგ/მ*$^3$, მოვერცხლისფრო თეთრი ფერის ლითონი. პ. პირველი ელემენტია, რ-იც აღმოაჩინეს რადიოაქტ. თვისებების მიხედვით პ. *კიურიმ* და მ. *სკლოდოვსკა-კიურიმ* 1898. პ. უწოდეს პოლონეთის პატივსაცემად. ცნობილია პ-ის 25 რადიოაქტ. იზოტოპი. ყველაზე დიდი სიცოცხლის ხანგრძლივობისაა ხელოვნურად მიღებული α-რადიოაქტ. $^{209}$Po ($T_{1/2}$=103 *წ*). ბუნებაში გვხვდება პ-ის 7 იზოტოპი, რ-თა მასური რიცხვებია 210 – 212, 214 – 216 და 218, როგორც ურანის, აქტინოურანისა და თორიუმის *რადიოაქტიური მწკრივის* წევრები. აქედან ყველაზე მდგრადია α-რადიოაქტ. $^{210}$Po ($T_{1/2}$= 138 *დღ-ღ*). პ. იშვიათი ლითონია, დედამიწის ქერქში მისი საშ. შემცველობაა $2 \cdot 10^{-15}$%. ქიმ. თვისებებით იგი ახლოსაა ტელურთან. ნაერთებში ამჟღავნებს –2 +2, +4 და +6 ჟანგვით ხარისხებს. ცნობილია პ-ის ჰიდროჟანგი $PoO(OH)_2$; ოქსიდები: PoO, $PoO_2$ და $PoO_3$ და სხვ. ნაერთები. პ. ძლიერ ტოქსიკურია. ამის გამო მასთან მუშაობა დიდ სიფრთხილეს მოითხოვს. $^{210}$Po იზოტოპს იყენებენ *ნეიტრონულ წყაროებში.*

**პოლონოე,** ქალაქი (1938-იდან) უკრ. სსრ ხმელნიცკის ოლქში, მდ. ხომორის (დნეპრის აუზი) ნაპირზე. პოლონოეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. ფაიფურის, მხატვრული კერამიკის, ქვის სამსხვრევი, საშენ მასალათა, ყველის და სხვა ქ-ნები.


ი. პოლონსკი.

**პოლონსკი** იაკობ პეტრეს ძე [6 (18). XII. 1819, რიაზანი, – 18 (30). X. 1898, პეტერბურგი; დაკრძალულია რიაზანში], რუსი პოეტი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1840-იან. 1846–51 თბილისში ცხოვრობდა, მუშაობდა გაზ. „ზაკავკაზსკი ვესტნიკის" რედაქტორის (პ. იოსელიანი) თანაშემწედ. შეისწავლა ქართ. ენა, საქართვ. წარსული და აწმყო. დაუახლოვდა ა. ჭავჭავაძეს, გ. ერისთავს, დ. ყიფიანს, მ. ფ. ახუნდოვსა და სხვ. თბილ. პრესაში გამოქვეყნდა პ-ს „თბილისის სტატისტიკური ნარკვევი" (1847), წერილები საქართვ. ისტორიის, ქართ. ფოლკლორის, ლიტრისა და თეატრის შესახებ. მასვე ეკუთვნის თბილ., ქუთ., გორის, დუშეთის და სხვ. ქ-ების ჩანახატები. თბილისში გამოსცა პოეტური კრებულები „საზანდარი" (1849) და „რამდენიმე ლექსი" (1851). პ-ს ეკუთვნის რუს. ლიტ-რაში რუსთაველისადმი მიძღვნილი პირველი ლექსი და პირველი გამოკვლევები საიათნოვასა და გ. ერისთავის შესახებ. პ-ს პოეზიაში, ისევე როგორც მის პროზაულ („თბილისის ქოხები", „ორი უცნობი – ცოცხალი და მკვდარი") და დრამატულ („იმერთა დარეჯანი") თხზულებებში აღბეჭდილია არა პირობით-ეგზოტიკური, არამედ თვითმყოფი, თავისთავადი საქართველო. 1851-იდან პეტერბურგში ცხოვრობდა, თანამშრომლობდა ჟურნ. „სოვრემენნიკსა" და „ოტეჩესტვენნიე ზაპისკიში", რედაქტორობდა ჟურნ. „რუსსკოე სლოვოს" (1859–60). 60–70-იან წლებში სალტიკოვ-შჩედრინი, კუროჩკინი, მინაევი აკრიტიკებდნენ პ-ს ეკლექტიზმისა და „წმინდა ხელოვნების" მიმდევრობისათვის.

1887, პ-ს მოღვაწეობის 50 წლისთავზე, ქართვ. ინტელიგენციამ მის იუბილეზე დ. ერისთავი გაგზავნა. 1891 პ-მ გაიცნო ა. წერეთელი, პეტერბურგშივე შეხვდა ი. ჭავჭავაძესა და ნ. ნიკოლაძეს.

*თხზ.* იხ. კრ-ში: რუსი მწერლები საქართველოს შესახებ, ტ. 1, თბ., 1949.

*ლიტ.*: Богомолов И. С., Я. П. Полонский в Грузии, Тб., 1966.

*ი. ბოგომოლოვი.*

**პოლონური ენა,** პოლონეთის სახელმწიფო ენა. პ. ე-ზე ლაპარაკობს 40 მლნ. კაცი (აქედან 5 მლნ. უცხოეთში). განეკუთვნება ინდოევროპულ ენათა ოჯახის სლავური ენების დასავლურ ჯგუფს. შედგება 5 დიალექტისაგან. პ. ე-ს აქვს ცხვირისმიერი ხმოვნები, 8 შიშინა თანხმოვანი, სტაბილური მახვილი (ბოლოდან მეორე მარცვალზე). აქვს 3 სქესი, ბრუნების 4 ტიპი, 2 უღვლილება, სრული და ენკლიტიკური ნაცვალსახელები. ფინიტური ზმნა იცვლება პირის მიხედვით. მიმღეობა და მოქმედების სახელი იბრუნვის; ინფინიტივი ან ზმნური ზმნისართი ფორმაუცვლელია. შენარჩუნებული აქვს პერფექტი და პლუსკვამპერფექტი. დამწერლობა — XIV ს-იდან (ანბანი — ლათინური; ზოგი ბგერისათვის გამოიყენება დიაკრიტიკული ნიშანი, ასოთშეერთება).

*ლიტ.*: Лер-Сплавинский Т., Польский язык, пер. с польск., М., 1964.

**პოლონური მემკვიდრეობა,** ომი პოლონეთის მემკვიდრეობისათვის (1733–35), ერთი მხრივ, რუსეთ-ავსტრია-საქსონიასა და, მეორე მხრივ, საფრანგეთს შორის. ომის საბაბი გახდა პოლ. ტახტისთვის ბრძოლა ავგუსტ II-ის სიკვდილის (1733) შემდეგ. საფრანგეთმა პოლ. ტახტზე *სტანისლავ I ლეშჩინსკის* კანდიდატურა წამოაყენა. რუსეთი და ავსტრია მხარს უჭერდნენ საქსონიის კურფიურსტს ფრიდრიხ ავგუსტ II-ს. პოლ. მაგნატების ერთი ჯგუფის თხოვნით მეფის რუს. მთავრობამ 1733 სექტ. პოლონეთში ჯარები შეიყვანა. 1733 წ. 12 სექტ. ვარშავაში ხეიმმა ლეშჩინსკი მეფედ აირჩია. რუს. მიერ დაკავებულ ტერიტორიაზე შლიახტის ნაწილმა და მაგნატებმა მეფედ აირჩიეს ფრიდრიხ ავგუსტი (ავგუსტ III). ომის დროს რუსეთის ჯარებმა დაიკავეს ტორუნი (1734 იანვ.) და გდანსკი (7 ივლ.). ლეშჩინსკი გაიქცა. პოლ. მაგნატების უმრავლესობა ავგუსტ III-ის მხარეზე გადავიდა. ომი დამთავრდა ავსტრიასა და საფრანგეთს შორის დადებული 1735 ოქტ. პრელიმინარული, ხოლო 1738 ნოემბ. საბოლოო ვენის ზავით, რ-საც 1739 შეუერთდნენ რუსეთი, პოლონეთი და სხვ. საფრანგეთმა პოლ. მეფედ ავგუსტ III ცნო.

*ლიტ.*: Герье В., Борьба за польский престол в 1733, М., 1862; Очерки истории СССР. Россия во 2-й четв. XVIII в., М., 1957.

**პოლოსინი** ევგენი მაქსიმეს ძე [დ. 24. XII. 1911 (6. I. 1912), სოფ. ურივკი, ახლანდ. ლიპეცკის ოლქი], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1969). სკკპ წევრი 1939-იდან. 1934–39 სწავლობდა მოსკ. ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ხელოვნ. ინ-ტში (ლ. ლეონიდოვის კლასი). თავდაპირველად მუშაობდა გომელის რუს. დრამ. თეატრში. 1941–45 იყო ამ თეატრის საფრონტო ბრიგადის მსახიობი. 1945–48 მოგილიოვის თეატრის მსახიობი, 1949-იდან მოღვაწეობს ბელორ. მ. გორკის სახ. რუს. დრამ. თეატრში. როლები: ნიჩიპორი (კრაპივას „ვინც ბოლოს გაიცინებს“), ვაფლია (ჩეხოვის „ძია ვანია“), ბალზამინოვი (ოსტროვსკის „ბალზამინოვის ქორწინება“) და სხვ. დაჯილდოებულია 4 ორდენითა და მედლებით.

**პოლოსინი** ნიკოლოზ ვასილის ძე [7 (20). III. 1901, ტიხორეცკაია, — 16. VI. 1968, თბილისი], საბჭ. ინჟინერ-ჰიდროტექნიკოსი, საქ. სსრ დამს. ინჟინერი — (1961). პეტროგრ. პოლიტექ. ინ-ტის დამთავრების (1923) შემდეგ ხელმძღვ. სამუშაოზე იყო ვ. ი. ლენინის სახ. ვოლხოვის ჰესის, ვ. ი. ლენინის სახ. ზაჰესის, რიონჰესის, აწჰესის, სოხუმჰესის მშენებლობებზე, „თბილჰიდროპროექტში“. მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში (1941–45). დემობილიზაციის შემდეგ მუშაობდა ხრამჰესის მშენებლობაზე. 1951 მშენებელთა ჯგუფთან ერთად მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია. პ. ავტორია სამეცნ. შრომებისა ჰიდრომშენებლობის დარგში. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის, „საპატიო ნიშნის“ ორდენებითა და მედლებით.

**პოლოცკი,** ქალაქი ბელორ. სსრ ვიტებსკის ოლქში, მდ-ების დას. დვინისა და პოლოტის შესართავთან. პოლოცკის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო და საავტ. გზების დიდი კვანძი. აეროპორტი. 76 ათ. მცხ. (1983).

პ. პირველად იხსენიება 862 წ. 1812 სამამულო ომის დროს პ-ის რ-ნში ორჯერ გაიმართა ბრძოლა რუს. და ნაპოლეონის ჯარებს შორის. 1. კლიასტიცისთან ბრძოლის შემდეგ მარშალ ნ. უდინოს კორპუსმა პ-კენ დაიხია. იქ ნაპოლეონმა დამატებით გენ. გუვიონ სენ-სირის კორპუსიც გაგზავნა. 5 (17) აგვ. რუს. ჯარებმა (17 ათ. კაცი, სარდალი გენ. პ. ვიტგენშტეინი) მოწინააღმდეგეს შეუტიეს და მდ. დას. დვინის გაღმა გადარეკეს. 6 (18) აგვ. სენ-სირი, რ-მაც დაჭრილი უდინო შეცვალა, 3 დივიზიით გადავიდა შეტევაზე და რუს. ჯარები შეავიწროვა. საღამო ხანს სენ-სირმა ჯარებს პ-კენ დაახევინა, რუს. ჯარებმა კი მდ. დრისაზე ხელსაყრელი პოზიციები დაიკავეს. 2. ოქტ-თვის რუს. ჯარები 50 ათ. კაცამდე გაძლიერდა. პ-ს იცავდა ფრანგების 30-ათასიანი კორპუსი. 5 (17) ოქტ. რუსებმა შეტევა წამოიწყეს და 8 (20) ოქტ. პ. დაიკავეს, ხოლო 11 (23) ოქტ. დას. დვინა გადალახეს და მოწინააღმდეგეს დაედევნენ.

პ. ბელორ. სსრ-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრია. არის მინის ბოჭკოს, პლასტმასის ნაკეთობათა, ავტოსარემონტო, სამსხმელო-მექან., რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები, საშენ მასალათა კომბინატი, ავეჯის, სამკერვალო, სამხატვრო ნაწარმთა ფ-კები. კვების მრეწვ. საწარმოები.

არქიტ. ძეგლთაგან შემონახულია: სოფიის ტაძარი (1044–66 ან 1050–60, 1738–50 გადააკეთეს 3-ნავიან ბაზილიკად. ინტერიერში XI ს.—XII ს. დასაწყ. ორნამენტული ფრესკებია), მაცხოვარ ეფროსინეს მონასტრის ტაძარი (1159-მდე, ხუროთმოძღვარი იოანე; ფრესკები, XIII ს. დასაწყ.), ღვთივგანცხადების სამონასტრო კომპლექსი (XVIII ს. II ნახ.).

პ-ში არის პოლიტექ., სატყეო, სას-სამ. ტექნიკუმები, პედ., სამედ. სასწავლებლები. სახ. თეატრი, მხარეთმცოდნეობის, ათეიზმის რესპ. მუზეუმები.

**პოლოცკი** სიმეონ, იხ. *სიმეონ პოლოცკი*.

**პოლოცკის დაბლობი,** დაბლობი ბელორ. სსრ ჩრდ. ნაწილში, ვიტებსკის ოლქში. მდებარეობს მდ. დას. დვინისა და მისი შენაკადების ზემო დინებაში. სიმაღლე 150–160 *მ*. დაბლობის ბრტყელი ზედაპირი გართულებულია მორენული ბორცვებით, სერებითა და დიუნებით. აგებულია ტბიური თიხებით, ქვიშებით, ფსკერის მორენით. არის დოლომიტებისა და კირქვების გამოსავლები, მინერ. წყაროები. დიდი ნაწილი დახნულია.

**პოლოცკის სამთავრო,** რუსული სამთავრო, რ-იც შეიქმნა X ს-ში პოლოჩანების ტომობრივი გაერთიანების საფუძველზე. მისი ცენტრი იყო ქ. პოლოცკი. მოიცავდა მდ-ების დას. დვინის, ბერეზინის, ნემანის აუზებს. 1021, ხანგრძლივი ბრძოლის შემდეგ, პ. ს-მ დამოუკიდებლობა მოიპოვა. XI ს. II ნახევარში პ. ს-ს გამოეყო მინსკის, ვიტებსკისა და სხვ. სამთავროები, ხოლო XII–XIII სს. მიჯნაზე პ. ს. დაეცა, მისი ქ-ების დიდი ნაწილი სმოლენსკმა მიიერთა, ნაწილი კი *ლივონიის ორდენმა* დაიპყრო. 1307 პ. ს. ლიტვამ შეიერთა.

**„პოლსკაია პრავდა“,** ელბლონგის წიგნი, პოლონური სამართლის კრებულის პირობითი სახელწოდება. შედგენილია XIII ს. ბოლოსა და XIV ს. დასაწყისში ტევტონთა ორდენის ტერიტორიაზე. ხელნაწერი იპოვეს 1868 ქ. ელბლონგში. შეიცავს ჩვეულებებისა და სასამართლო გადაწყვეტილებების ჩანაწერებს, რ-ებიც შეეხება აგრ. ურთიერთობებს, მოსახლ. სამართ. მდგომარეობას, ვალდებულებითი, საოჯახო, მემკვიდრეობითი სამართ. და პროცესის საკითხებს.

**პოლტავა,** ქალაქი, უკრ. სსრ პოლტავის ოლქის ცენტრი, მდ. ვორსკლის (დნეპრის შენაკადი) ნაპირზე. სარკინიგზო გზების კვანძი. პ-ზე გადის კიევ—ხარკოვის ავტომაგისტრალი. აეროპორტი. 290 ათ მცხ. (1983). „ლტავას“ სახელით პირველად იხსენიება 1174. სახელწ. „პ.“ გაჩნდ. 1430 წ. 1569 ლუბლინის უნიით პ. გადაეცა პოლონეთს. პ-ის მოსახლ. აქტიურად მონაწილეობდა უკრ. 1648–54 განმათ. ომში, რის შედეგადაც შეუერთდა რუსეთს. 1700–21 ჩრდილოეთის ომის დროს აქ 1709 გაიმართა ბრძოლა რუს. და შვეციის ჯარებს შორის. საბჭ. ხელისუფლება დაწყარდა 1918 წ. 6 (19) იანვ. 1941 წ. 18 სექტ-იდან 1943 წ. 22 სექტ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. ქალაქი დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1974).

პ. უკრ. ერთ-ერთი დიდი სამრეწვ. და კულტ. ცენტრია. განვითარებულია მანქანათსაშ., ლითონდასამუშ., კვების, მსუბუქი და საშენ მასალათა მრეწველობა. არის ხე-ტყის დასამუშ. და პოლიგრ. მრეწვ. საწარმოები, მინისა და სამხატვრო ნაკეთობათა წარმოება. არქიტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია: ჯვრისამაღლების მონასტრის ტაძარი (1689–1709) სამრეკლოთი (1786) — უკრ. ბაროკო; მაცხოვრის ხის ეკლესია (1705, ქვის სამოსი — 1845). 1803 გენ. გეგმის მიხედვით მოეწყო მრგვალი მოედანი, სადაც დაიდგა დიდების სვეტი (ბრინჯაო, გრანიტი, 1811, არქიტ. ჟ. ტომა დე ტომონი, მოქანდაკე ფ. შჩედრინი). საბჭ. პერიოდში ქალაქი რეკონსტრუირებულია. აშენდა თეატრი (1950–54, არქიტ. ა. კრილოვა, ო. მალიშენკო), დახურული ბაზარი (1969, არქიტ. გ. პოლიაკოვი). ქალაქში დგას პეტრე I-ის (ბრინჯაო, გრანიტი, 1849, არქიტ. ა. ბრიულოვი), პოლტავის 1709 ბრძოლის გმირებისადმი მიძღვნილი კომპლექსი (1894) და სხვა ძეგლები.

პ-ში არის სას.-სამ., პედ., სამედ. (სტომატოლოგიური), საინჟინრო-სამშენებლო, კოოპ. ინ-ტები, 11 საშ. სპეც. სასწავლებელი. უკრ. სსრ მეცნ. აკად. გრავიმეტრიული ობსერვატორია. საოლქო მუს.-დრამ. და თოჯინების თეატრები, ფილარმონია, 6 მუზეუმი.

**პოლტავა-ალექსანდროვსკოე,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (ბაღმარანის სოფსაბჭო), მდ. კელასურის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 200 *მ*, გულრიფშიდან 15 *კმ*, კელასურიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 12 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. ბაღმარანის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). 2 დაწყ. და 1 საშ. სკოლა, ბ-კა, მედპუნქტი, ფოსტა.

**პოლტავის ბრძოლა 1709,** გენერალური ბრძოლა 27 ივნ. (8 ივლ.) რუსეთისა და შვეციის ჯარებს შორის 1700–21 ჩრდილოეთის ომის დროს. 1709 აპრ. შვეციის ჯარებმა კარლ XII სარდლობით ალყა შემოარტყეს პოლტავას. ქალაქის მცირერიცხოვანმა გარნიზონმა წარმატებით მოიგერია რამდენიმე იერიში. მაისის ბოლოს პოლტავის რ-ნში მივიდა რუს. არმიის ძირითადი ძალები პეტრე I-ის სარდლობით. 16 (27) ივნ. სამხ. საბჭომ გადაწყვიტა გაემართა გენ. ბრძოლა. 25 ივნ. (6 ივლ.) რუს. არმია (42 ათ. კაცი, 72 ქვემეხი) გამაგრდა პოლტავის ჩრდ-ით 5 *კმ*-ზე. 26 ივნ. (7 ივლ.) შეიქმნა მოწინავე პოზიციები. კარლ XII-მ გადაწყვიტა იერიში მიეტანა რუს. ჯარზე. მისი ვარაუდით, რუს. ჯარის დამარცხება წააქეზებდა თურქეთს დაეწყო ომი რუს. წინააღმდეგ. იერიში-

სათვის გამოყვეს 20 ათ. კაცი და 4 ქვემეხი. 17 (28) ივლ. კარლ XII დაიჭრა და სარდლობა ფელდმარშალ კ. რენშილდს გადასცა. 27 ივნ. (8 ივლ.) ღამის 2 *სთ*-ზე შვეციის ჯარმა შეუტია რუსების რედუტებს. რედუტების ძირითადი განივი ხაზის ფრთებიდან შემოვლის ცდა უშედეგოდ დამთავრდა, შვეციის ჯარის მარჯვ. ფრთის ნაწილი განადგურდა. შვედებმა ვერც რედუტების ხაზის ფრონტალური გარღვევა შეძლეს. 9 *სთ*-ზე დაიწყო ხელჩართული ბრძოლა. ამავე დროს რუსების ცხენოსანთა ნაწილები ფლანგებიდან უტევდნენ მოწინააღმდეგეს. უკვე 11 *სთ*-ზე შვედებმა დაიწყეს უწესრიგოდ უკან დახევა. შვედ. არმიის ნარჩენები პერევოლოჩნისთან ტყვედ ჩაბარდნენ რუს. ჯარს. პ. ბ-ის შედეგად შვეციის სამხ. ძლიერება ძირფესვიანად შეირყა.

*ლიტ*.: Полтава. К 250-летию Полтавского сражения. Сб. ст., М., 1959.

**პოლტავის ოლქი,** შედის უკრ. სსრ შემადგენლობაში. შეიქმნა 1937 წ. 22 სექტემბერს. მდებარეობს უკრ. მარცხენანაპირეთის ცენტრ. ნაწილში. ფართ. 28,8 ათ. *კმ*². მოსახლ. 1727 ათ. კაცი (1983), აქედან ქალაქში ცხოვრობს 53%. ცენტრი — ქ. პოლტავა. პ. ო. მდებარეობს დნეპრისა და მისი შენაკადების ძვ. ტერასებზე. ზედაპირი წარმოადგენს დნეპრისაკენ დახრილ ვაკეს. მდ-ები (სულა, ფსიოლი, ვორსკლა) დნეპრის აუზს განეკუთვნება. გავრცელებულია შავმიწა და გაეწრებული ნიადაგები. პ. ო-ში განვითარებულია მანქანათსაშ., ლითონდასამუშ., კვების, მსუბუქი, საშენ მასალათა, ხის დასამუშ., ჩავთობის, აირის, ნავთობგადასამუშ., ქიმ. და სამთამადნო მრეწველობა. ოლქს ელექტროენერგიით ამარაგებს დნეპრზე აგებული კრემენჩუგის ჰესი და თბოელექტროსადგურები. მთავარი ქ-ებია: პოლტავა, კრემენჩუგი, ლუბნი, მირგოროდი, პირიატინი, ხოროლი, გადიაჩი და სხვ. სოფ. მეურნეობაში განვითარებულია მიწათმოქმედება და სარძეო-სახორცე მეცხოველეობა. არის ხორბლის, სიმინდის, ჭვავის, შაქრის ჭარხლის, მზესუმზირის, კარტოფილის, ბოსტნეულ-ბაღჩეული და საკვები კულტურების ნათესები. მისდევენ მებაღეობას. დიდი მნიშვნელობა აქვს მეურნეობაში მეფრინველეობას, მებოცვრეობასა და მეფუტკრეობას. სანაოსნოა დნეპრი. ოლქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1967).

პოლტავის ოლქი

1. კიევის ოლქი

**პოლტორაცკი** პავლე გერასიმეს ძე (1888, ნოვოჩერკასკი,—22. VII. 1918, მერვი, ახლანდ. მარი), რევოლუციური მოძრაობის მოღვაწე რუსეთში, თურქესტანში საბჭ. ხელისუფლებისათვის ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი. კომპარტიის წევრი 1905-იდან. პროფესიით ასოთამწყობი. პარტ. მუშაობაში იყო ჩაბმული დონის როსტოვში, ბაქოსა და თურქესტანში. 1917 ნოვაია-ბუხარის (ქაგანის) საბჭოს თავ-რე, სრულიად რუს. საბჭოების I ყრილობის დელეგატი, თურქესტანში წითელი გვარდიის პირველი რაზმების ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1917 ნოემბრიდან თურქესტანის რესპ. შრომის სახკომი, სახ. მეურნ. საბჭოს თავ-რე. თურქესტანის ცკ-ის პრეზიდიუმის წევრი, ტაშკენტში პირველი საბჭ. გაზეთის „სოვეტსკი ტურკესტანის" ერთ-ერთი დამაარსებელი. ანტისაბჭ. ამბოხების დროს თეთრგვარდიელებმა შეიპყრეს და დახვრიტეს.

**პოლუმორდვინოვი** დიმიტრი ივანეს ძე (1. XI. 1906, თბილისი,—5. VIII. 1952, იქვე), ქართველი მეცნიერ-იურისტი, იურიდიულ მეცნ. დოქტორი (1948), პროფესორი (1949), სამოქალაქო პროცესის სპეციალისტი. თსუ-ის იურიდ. ფაკ-ტის დამთავრების შემდეგ (1928) იურისკონსულტად მუშაობდა სხვადასხვა დაწესებულებაში; იყო საქ. სსრ მინისტრთა საბჭოს უფროსი კონსულტანტი (1937—45). პრაქტ. მუშაობასთან ერთად ლ. *ანდრონიკაშვილის* ხელმძღვანელობით ემზადებოდა მეცნ. მოღვაწეობისათვის. 1938 დაიწყო ლექციების კითხვა თსუ-ის იურიდ. ფაკ-ტზე. იყო სამოქალაქო სამართლის კათედრის გამგე (1945-იდან), თსუ-ის იურიდ. ფაკ-ტის დეკანი (1949—50). მონოგრაფიაში „სასამართლო გადაწყვეტილების კანონიერი ძალა" (1964) პ-მა გამოიკვლია სამოქალაქო პროცესის ერთ-ერთი ძირითადი პრობლემა.

*ვ. მაყაშვილი.*

**პოლუსი** (ლათ. polus < ბერძნ. polos, სიტყვასიტყვით — ღერძი), გადატ., უკიდურესად განსხვავებული, საპირისპირო რამ. მათემატიკაში, გეოფიზიკაში, გეოგრაფიაში და სხვ. მეცნიერებათა დარგებში ტერმინების მნიშვნელობის შესახებ იხ. სტატიები *ფუნქციის პოლუსი, გეომაგნიტური პოლუსები, გეოგრაფიული პოლუსები, სამყაროს პოლუსები* და სხვ.

**პოლუსი და პოლარი,** მეორე რიგის $L$ წირის მიმართ $P$ წერტილის პოლარი ეწოდება $Q$ წერტილთა ერთობლიობას, თუ $P$, $Q$ წერტილები და $PQ$ წრფის $L$ წირთან $M_1$ და $M_2$ გადაკვეთის წერტილები წარმოქმნიან ჰარმონიულ ოთხეულს. პოლარი წარმოადგენს წრფეს. $P$ წერტილს ძისი პოლარის მიმართ ეწოდება პ ო ლ უ ს ი. ანალოგიურად განისაზღვრება პოლუსები და პოლარული სიბრტყეები მე-2 რიგის ზედაპირების მიმართ. პ. და პ-ს აქვს ის თვისება, რომ თუ $P$ წერტილის პოლარი გადის $Q$ წერტილზე, მაშინ $Q$ წერტილის პოლარი გაივლის $P$ წერტილზე. პ. და პ-ს იყენებენ გეგმილურ გეომეტრიაში მე-2 რიგის წირებისა და ზედაპირების კლასიფიკაციისას.

პოლუსი და პოლარი. L წირზე მდებარე წერტილის პოლარი ემთხვევა ამ წერტილში გავლებულ მხებს. თუ P წერტილის პოლარი კვეთს L წირს, მაშინ ის გადის ამ წირის იმ $Q_1$ და $Q_2$ წერტილებზე, რომლებშიც გავლებული მხები გადაიკვეთება P წერტილში.

**პოლუქსი,** β მ ა რ ჩ ბ ი ვ ი ს ა, *მარჩბივის* თანავარსკვლავედის 1,2 ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდის* ვარსკვლავი. ამ თანავარსკვლავედში ყველაზე ბრწყინვალეა. ნათობა 32-ჯერ აღემატება მზისას, მანძილი მზიდან 11 *პს*.

**პოლუცია** (გვიანდ. ლათ. pollutio — გასვრა, დალაქავება), თესლის დანთხევა ძილში, ჩვეულებრივ მოსდევს ეროტიულ სიზმრებს. პ., როგორც სქესობრივი მომწიფების გამოვლენა, 14—15 წლის ასაკში იწყება. მოზრდილ მამაკაცს პ. შეიძლება ჰქონდეს სქესობრივი ცხოვრებისაგან ხანგრძლივად თავშეკავების შედეგად.

**პომბალი** (Pombal) სებასტიან ჟოზე (13. V. 1699, სორი, — 8. V. 1782, პომბალი), მარკიზი, პორტუგალიის სახელმწიფო მოღვაწე. საგარეო საქმეთა მინისტრი (1750-იდან). 1756 პრემიერ-მინისტრი და სახელმწიფოს ფაქტობრივი მმართველი გახდა. ხელს უწყობდა ვაჭრობისა და მრეწვ. განვითარებას, საერო განათლებას (გახსნა 800-ზე მეტი საერო სკოლა). მონასტრების ნაწილი დახურა, ქვეყნიდან განდევნა იეზუიტები (1759). მისმა რეფორმებმა და მკაცრმა რეპრესიებმა აამხედრა არა მარტო არისტოკრატია და სამღვდელოება, არამედ საშ. და წვრილი ბურჟ. ნაწილიც. ჟოზე I-ის სიკვდილის (1777) შემდეგ პ. გადააყენეს და გაასამართლეს. 1781 მიუსაჯეს სიკვდილი, რაც შემდეგ დედაქალაქიდან სამუდამო განდევნით შეუცვალეს. თითქმის ყველა მისი რეფორმა გააუქმეს.

**პომერანია** (ლათ. Pomerania, გერმ. Pommern), შუა საუკუნეების საჰერცოგო ბალტიის ზღვის სანაპიროზე, შემდეგ (1945-მდე) პრუსიის პროვინცია ძირითადად დას. პომორიეს ტერიტორიაზე.

**პომერანჩუკი** ისააკ იაკობის ძე [7 (20). V. 1913, ვარშავა,—14. XII. 1966, მოსკოვი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964). დაამთავრა ლენინგრ. პოლიტექ. ინ-ტი (1936). 1940—43 მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტში, 1943—46— ატომური ენერგიის ინ-ტში, 1946-იდან — თეორ. და ექსპერ. ფიზ. ინ-ტში. 1946-იდან მოსკ. საინჟინრო-ფიზ. ინ-ტის პროფესორი. პ-მა ფუნდამენტური შედეგები მიიღო დიელექტრიკების თბოგამტარობის თეორიაში, ლითონთა თეორიაში და სხვ. წამოაყენა ზედაბალი ტემპ-რების მიღების ერთ-ერთი მეთოდი. დიდი წვლილი შეიტანა სსრკ-ში პირველი ბირთვული რეაქტორების შექმნაში. სსრკ სახელმწ. პრემია (1950, 1952). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ*.: Собр. научных трудов, т. 1—3, М., 1972.

**პომერანცევი** ალექსანდრე ნიკანორის ძე [30. XII. 1848 (11. I. 1849). მოსკოვი, — 27. X. 1918, პეტროგრადი], რუსი არქიტექტორი. 1874 დაამთავრა მოსკ. ფერწერის, ქანდაკებისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელი. სწავლობდა კ. ბიკოვსკისთან პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1874—78). ასწავლიდა სამხატვრო აკად. (1888-იდან; პროფესორი 1892-იდან, ნამდვილი წევრი 1893-იდან, რექტორი 1899—1900). ნამუშევრები: ზემო სავაჭრო რიგები მოსკოვში (ახლანდ. სახელმწ. უნივერს. მაღაზია, ინჟ. ვ. შუხოვი, 1889—

ა. პ ო მ ე რ ა ნ ც ე ვ ი. ინჟინერი ვ. შუხოვი. სახელმწიფო უნივერსალური მაღაზია (ყოფილი ზემო სავაჭრო რიგები). მოსკოვი. 1889—1893.

93), საქალაქო სახლი (ახლანდ. საოლქო ადმასკომი; 1896—99) დონის როსტოვში, ალექსანდრე ნეველის ტაძარი სოფიაში (1904—12) და სხვ.

**პომიალოვსკი** ნიკოლოზ გერასიმეს ძე [11(23). VI.1835, პეტერბურგი, — 5(17). X. 1863, იქვე], რუსი მწერალი. მისი მატერიალისტურ-ათეისტური შეხედულებანი ჩამოყალიბდა ჩერნიშევსკისა და დობროლიუბოვის იდეათა ზეგავლენით. პ-ს სახელი გაუთქვა მოთხრობებმა „მეშჩანური ბედნიერება" და „მოლოტოვი" (ჟურნ. „სოვრემენნიკი", 1861). „ბურსას ნარკვევებში" (1862—63) პ-მ სასტიკად ამხილა სას. სასწავლებელში გამეფებული ახალგაზრდობის დამამახინჯებელი, გამრყვნელი სისტემა, როგორც თვითმპყრობელურ-დესპოტური რეჟიმის ნაყოფი. პ-ს შემოქმედებას დიდად აფასებდნენ ჩერნიშევსკი, პისარევი და სხვ. მ. გორკი მას თავის მასწავლებლად მიიჩნევდა.


გნეუს მაგნუს პომპეუსი.

**პომოლოგია** (ლათ. pomum — ნაყოფი და... ლოგია), ჯიშთმცოდნეობა, აგრონომიული სამეცნიერო დისციპლინა, რ-იც სწავლობს ხეხილოვან და კენკროვან მცენარეთა ჯიშებს ბაღების ჯიშობრივი შედგენილობის, ცალკეული ჯიშის გაუმჯობესებისა და მეხილეობაში მათი რაციონალურად გამოყენებისათვის. პ. ადგენს ძირითადად ჯიშების საწარმოო-ბიოლ. მაჩვენებლებს, მავნე პირობებისადმი (ყინვა, გვალვა, ქარი, მავნებელ-დაავადებები) გამძლეობას, მოსავლიანობას, ადრეულობას, ნაყოფის ხარისხს და სხვ. პ-ის მეშვეობით ხდება ხალხ. სელექციით შექმნილი ადგილ. ჯიშების გამოვლინება-შესწავლა და მათი სამეურნეო შეფასება, ჯიშების ინტროდუქცია, რ-წული საწარმოო-ბიოლ. შესწავლის საფუძველზე ჯიშების დარაიონება, რაც 3 ეტაპად მიმდინარეობს: პირველადი ჯიშთშესწავლა — სამეცნ. დაწესებულებათა პომოლოგიურ ბაღებში; სახელმწიფო ჯიშთგამოცდა — პირველადი შესწავლით გამოვლენებული პერსპექტიული ჯიშების შემოწმება კოლ-ებისა და საბჭ. მეურნეობების სპეც. ნაკვეთებზე; საწარმოო ჯიშთგამოცდა — ორი პირველეტაპგავლილი საუკეთესო ჯიშების შემოწმება კოლ-ებსა და საბჭ. მეურნეობებში.

*ლიტ.*: Симиренко Л. П., Помология, т. 1—3, К., 1961—63.
*ნ. ჩხიკვაძე.*


ჟ. პომპიდუ.

**პომორები,** თეთრი ზღვის სამხრ.-დას. და სამხრ.-აღმ. სანაპიროს მკ. რუს. მოსახლეობა, რ-იც ძირითადად ნოვგოროდის მიწებიდან იყო გადასახლებული. პ-ს უწოდებენ თეთრი და ბარენცის ზღვების სანაპიროების მთელ მოსახლეობასაც. რუსების ჩამოსახლება აქ დაიწყო XII ს-იდან და გაგრძელდა XVIII ს. დამდეგამდე. პ-ის საქმიანობა ძველთაგანვე ზღვასთან იყო დაკავშირებული (თევზჭერა, მენავეობა, გემთმშენებლობა). მათ აფრიანი გემებით პირველებმა მიაღწიეს კ. შპიცბერგენს. პ-თვის დამახასიათებელია რუს. კულტ. ჩრდ. კომპლექსი (არქიტექტურა, ტანსაცმელი, ჩვევები, კილოკავი).

**პომორიელები** (პოლ. Pomorzanie), დას. სლავი ტომების ერთ-ერთი ჯგუფი, ცხოვრობდნენ ბალტიისპირეთის პომორიეში მდ. ოდრასა და ვისლას შორის. X ს. დამლევს პ-ით დასახლ. ტერიტორიები პოლ. ადრინდ. ფეოდ. სახელმწ. შემადგენლობაში შევიდა. პ-ის სამეურნეო ცხოვრებაში ძირითადი იყო ხელოსნობა, ვაჭრობა, ზღვაოსნობა, მეთევზეობა. პ-ის მთავარი ხელოსნობისა და სავაჭრო ცენტრები იყო ვოლინი და შჩეცინი. დანიისა და საქსონიის აგრესიის წინააღმდეგ საბრძოლველად პ. უკავშირდებოდნენ თავიანთ მონათესავე პოლაბელ სლავებს. XII—XIV სს. დამდეგს პ. გერმ. ფეოდალებს დაემორჩილნენ. ისინი მონაწილეობდნენ პოლ. ხალხის (იხ. *პოლონელები*) ეთნოგენეზში, ამასთანავე შეინარჩუნეს თავისებურებანი კულტურაში, ენასა და ყოფაში.

**პომპადური** (Pompadour) ჟან ანტუანეტ პუასონ (Poisson) მარკიზა დე (29. XII. 1721, პარიზი, — 15. IV. 1764, ვერსალი), საფრანგეთის მეფის *ლუი XV-ის* ფავორიტი (1745-იდან). გავლენას ახდენდა სახელმწ. საქმეებზე, ხელი შეუწყო საფრ. ჩაბმას *შვიდწლიან ომში* (1756—63).

**პომპეი** (Pompei; 1928-მდე Valle di Pompei), ქალაქი სამხრ. იტალიაში, კამპანიის ოლქში, ნეაპოლის პროვინციაში. გაშენებულია ნეაპოლის ყურის ნაპირას, ვულკან ვეზუვის ძირში, ქ. ნეაპოლის სამხრ.-აღმ-ით 22 *კმ*. 22 ათ. მცხ. (1971). ქალაქის მოსახლ. დიდი ნაწილი ემსახურება ტურისტებს. არის ქაღალდის ფ-კა და სხვა წვრილი საწარმოები. გეოფიზ. ობსერვატორია.

ქალაქის მახლობლად ახ. წ. 79 აგვ-ში ვეზუვის ამოფრქვევის დროს დანგრეული ძვ. რომაული პ-ის ნაშთებია. გათხრები მიმდინარეობს XVIII ს. შუა წლებიდან; 1940—50-იან წლებში გამოვლინდა ქალაქის დიდი ნაწილი, ნეკროპოლი და ქალაქგარე სასახლეები.

ქალაქში ნანგრევების სახით შემორჩენილია ხუროთმოძღვრული ძეგლები: სვეტებიანი ფორუმი, სადაც დგას ე. წ. ბაზილიკა, აპოლონის ტაძარი (ყველა—ძვ. წ. II ს.), იუპიტერის ტაძარი, ქურუმი ქალის ევმაქიას შენობა, თერმები და სხვ. (ყველა — ძვ. წ. I ს.), სამკუთხა ფორუმი, სადაც დგას დორიული ტაძარი (ძვ. წ. VI ს.), თეატრი (ძვ. წ. III—I სს.), ოდეონი და ამფითეატრი (ორივე — ძვ. წ. I ს.). შემონახულია ქანდაკებებით, მოზაიკითა და ფრესკებით შემკული ატრიუმიან-პერისტილური ბევრი საცხოვრ. სახლი. რადგან ქალაქი უეცრად დაიღუპა, თითქმის ხელუხლებლადაა შემონახული სახლებისა და საზ. შენობების შიგა მოწყობილობა.

*ლიტ.*: Помпеянские росписи. [Альбом], Л.—М., 1937; Сергеенко М. Е., Помпеи, М.—Л., 1949; Maiuri A., Pompei, Roma, 1957 (მეგზური).

**პომპეუსი** გნეუს მაგნუს (Gneus Pompeius Magnus) (ძვ. წ. 106 — ძვ. წ. 48), რომაელი სარდალი და პოლიტიკური მოღვაწე, მდიდარი და გავლენიანი პატრიციუსი. 83—79 ლუციუს კორნელიუს სულას ემხრობოდა. სულას დავალებით სიცილიასა და აფრიკაში გაანადგურა მოწინააღმდეგე *პოპულართა* არმიები. 78—77 მონაწილეობდა ლეპიდუსის აჯანყების ჩახშობაში. 77—72 პროკონსულის რწმუნებებით ებრძოდა სერტორიუსს ესპანეთში, 71 მარკუს ლიცინიუს კრასუსს დაეხმარა სპარტაკის განადგურებაში. 70 კრასუსთან ერთად იყო კონსული. 67 სამი წლით მიიღო უმაღლესი იმპერიუმი (ფაქტობრივად დიქტატორული უფლებები) ხმელთაშუა ზღვაზე მეკობრეთა გასანადგურებლად. 66 იგივე უფლებები მიანიჭეს განუსაზღვრელი ვადით და 100-ათასიანი სახმელეთო და საზღვაო ძალებით გაგზავნეს აზიაში მითრიდატე VI ევპატორის წინააღმდეგ. დაამარცხა მითრიდატე, დაიპყრო პონტო და სომხეთი. 65 დალაშქრა იბერია, კოლხეთი და ალბანეთი, 63 — სირია და პალესტინა, აზიაში შექმნა ახ. რომაული პროვინციები (ბითინია, პონტო, სირია). 62 რომში დაბრუნებისას განხეთქილება მოუხდა სენატთან (სენატი უარს ეუბნებოდა ვეტერანებისათვის მიწების მიცემაზე) და მის წინააღმდეგ 60 შეუკავშირდა იულიუს კეისარსა და მარკუს კრასუსს (პირველი ტრიუმვირატი). 55 კრასუსთან ერთად კონსული იყო. კონსულობის შემდგომ—ესპ. განმგებელი (ლეგატების მეშვეობით განაგებდა). 53, კრასუსის სიკვდილის შემდეგ, გახდა ოპტიმატთა ლიდერი და დაუპირისპირდა კეისარს. 52 აირჩიეს „კონსულად კოლეგის გარეშე". 50 დანიშნეს იმ ჯარის სარდლად, რ-იც იულიუს კეისრის წინააღმდეგ უნდა გამოსულიყო. 49 დაიწყო შეიარაღებული ბრძოლა კეისარსა და პ-ს შორის. პ. რომიდან გაიქცა და საბერძნეთში შეაგროვა თავისი მომხრენი. 48 ეპირში, დირაქიონთან, მან დაამარცხა იულიუს კეისარი, იმავე წელს ფარსალოსთან (თესალიაში) იგი სასტიკად დამარცხა იულიუს კეისარმა. პ. გაიქცა ეგვიპტეში, სადაც იგი იულიუს კეისრის საამებლად მოაკვლევინა მეფე პტოლემე XIII დიონისემ.

*ლიტ.*: პლუტარქე, რჩეული ბიოგრაფიები, თარგმ. ძვ. ბერძნულიდან ა. ურუშაძისა, თბ., 1975 (მსოფლიო ლიტერატურის ბიბლიოთეკა, ტ. 4); სანიკიძე ლ., მარიუსი და სულა (რომაული ქრონიკები), თბ., 1970; მისივე, რომის გვიანდელი რესპუბლიკა, თბ., 1970.
*ლ. სანიკიძე.*

**პომპეუსი** სექსტუს (Sextus Pompeius) (ძვ. წ. 75—35 მილეტი), რომაელი სარდალი და პოლიტიკური მოღვაწე, პომპეუს გნეუსის შვილი. მამის დაღუპვის შემდგომ იულიუს კეისარს ებრძოდა ჯერ აფრიკაში (ძვ. წ. 48—46), შემდეგ — ესპანეთში (46—44). იულიუს კეისრის მკვლელობის (44) შემდგომ მარკუს ანტონიუსის დახმარებით სენატისაგან მიიღო ფლოტის სარდლობა. 43 აუჯანყდა რომის ხელისუფლებას, ხელთ იგდო სიცილია და მთელი იტალია ზღვებიდან ბლოკადაში მოაქცია. 36 მილესთან და ნავლოქოსთან იგი დაამარცხეს ოქტავიანეს (ავგუსტუსის) ჯარებმა აგრიპას სარდლობით. პ. მცირე აზიაში გაიქცა, სადაც იგი მოკლეს მარკუს ანტონიუსის მომხრეებმა.
*ლ. სანიკიძე.*

**პომპეუსის ლაშქრობა საქართველოში,** ძვ. წ. 65, იმ ომების ეპიზოდი, რ-იც წამოიწყო ძვ. რომის სახელმწიფომ აზიაში გაბატონებისათვის. პომპეუსის ლაშქრობის შედეგად საქართველოში რომაელების გავლენა დამყარდა. ამ. ჰეგემონობისათვის ძირითადად რომი და *პონტოს სამეფო* იბრძოდა. პონტოს მეფე *მითრიდატე VI ევპატორს* დაუკავშირდა სომხ. მეფე *ტიგრან II*. პონტო-სომხეთის მოკავშირენი იყვნენ იბერია (ქართლი) და ალბანეთი (თანამედროვე აზერბაიჯანი). ძვ. წ. 74—66 პონტოს წინააღმდეგ ომს მეთაურობდა რომაელი სარდალი ლუკულუსი. 66 მის მაგივრად სენატმა მთავარსარდლად დანიშნა გნეუს *პომპეუსი*. იმავე წელს მან აიღო სომხ. დედაქალაქი არტაშატი, ტიგრან II რომის ვასალი გახდა, მითრიდატე VI კი ჯერ კოლხეთში, შემდეგ თავის ბოსფორის სამფლობელოში გაიქცა. პომპეუსი ალბანეთისა და ქართლის დაპყრობის სამზადისს შეუდგა. ქართლის მეფე არტაგმა რომაელთა სარდალს ელჩების პირით მეგობრობა შესთავაზა, პომპეუსმა ზავის დადება აღუთქვა, მაგრამ იმ საბაბით, რომ ქართველები თავდასხმისათვის ემზადებოდნენ, მოლაპარაკების დამთავრებამდე, 65 გაზაფხულზე, თავისი ლაშქარი მოულოდნელად ქართლში შემოიყვანა. მტერი არმაზციხეს მიადგა. არტაგმა არმაზციხე დატოვა, მტკვრის მარცხ. ნაპირზე გადავიდა და ხიდი დაწვა, რომ რომაელთა გადასვლისათვის ხელი შეეშალა. არმაზციხის გარნიზონი იძულებული გახდა მტერს დანებებოდა. შემდეგ პომპეუსმა მტკვრის მთელი მარჯვ. მხარე დაიმორჩილა. არტაგმა პომპეუსს ზავის დადება სთხოვა; თანაც ხიდის აღდგენასა და სურსათის მიცემას შეჰპირდა. ქართლის მეფემ დაპირება შეასრულა, მაგრამ პომპეუსი მაინც გადავიდა მტკვარზე. არტაგმა უკან დაიხია, ამალითა და ჯარის ნაწილით არაგვზე გადავიდა და ხიდი აქაც დაწვა. ქართველთა ჯარის მეორე ნაწილმა პარტიზ. ომი გააჩაღა, ტყეში გაიფანტა და მტერს ხეებიდან უშენდა ისარს. ბრძოლაში ქალებიც მონაწილეობდნენ. ბოლოს პომპეუსის ბრძანებით ტყე გაჩეხეს და ცეცხლი წაუკიდეს. ქართველები დამარცხდნენ. არტაგმა ისევ განაახლა საზავო მოლაპარაკება და რომაელთა სარდალს ძვირფასი ძღვენი (ოქ-

როს ტახტი, ოქროს სარეცელი და ოქროსავე მაგიდა) მიართვა. პომპეუსი მეფეს შვილებს სთხოვდა მძევლებად. არტაგს ეს არ უნდოდა და მოლაპარაკებას აჭიანურებდა, მაგრამ როცა რომაელები არაგვზეც გადავიდნენ, ქართლის მეფემ პომპეუსს შვილები გაუგზავნა და ზავიც დაიდო. ქართლი რომაელთა „მოკავშირედ და მეგობრად", ე. ი. ვასალად გამოცხადდა. ბერძენი ისტორიკოსი პლუტარქე ამ ბრძოლას დიდ ბრძოლას უწოდებდა. მისი ცნობით, ბრძოლაში დაიღუპა 9 ათ. ქართველი, 10 ათ-ზე მეტი კი ტყვედ ჩავარდა.

ქართლის დამორჩილების შემდეგ პომპეუსი კოლხეთში გადავიდა, გზადაგზა ხან ბრძოლით, ხან ცბიერება-დაპირებებით იმორჩილებდა მდ. რიონის სანაპირო ციხესიმაგრეებს და ასე ჩავიდა ქ. ფაზისში (ახლანდ. ფოთი). აქ მას დახვდა რომაელთა ფლოტი, რ-საც დაავალა მითრიდატეს დევნა, თვითონ კი უკან გაბრუნდა. პომპეუსმა კოლხეთის (ეგრისის) მმართველად დანიშნა თავისი კაცი არისტარქე. კოლხეთი რომის პროვინციის — ბითინიისა და პონტოს შემადგენლობაში მოექცა.

*წყარო:* ა პ ი ა ნ ე, მითრიდატეს ომების ისტორია, თ. ყაუხჩიშვილის გამოც., თბ., 1959; დიონ კასიოსის ცნობები საქართველოს შესახებ, ნ. ლომოურის გამოც., თბ , 1966; პ ლ უ ტ ა რ ქ ე, რჩეული ბიოგრაფიები, თარგმ. ძვ. ბერძნულიდან ა. ურუშაძისა, თბ., 1975 (მსოფლიო ლიტერატურის ბიბლიოთეკა, ტ. 4).

*ლიტ.*: გ უ ჩ უ ა ვ., გადავხედოთ წარსულს, თბ., 1967; მ ე ლ ი ქ ი შ ვ ი ლ ი გ., საქართველო ახ. წ. I—III სს., წგნ.: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970; ს ა ნ ი კ ი ძ ე ლ., პონტოს სამეფო, თბ., 1956; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., თხზულებანი თორმეტ ტომად, ტ. 1, თბ., 1979; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., რა მოხდა 2000 წლის წინათ საქართველოში, შრომები, [ტ.] 2, თბ., 1952.

*ვ. გუჩუა.*

**პომპიდუ** (Pompidou) ჟორჟ (5. VII. 1911, მონბუდიფი, კანტალის დეპარტ., — 2. IV. 1974, პარიზი). საფრანგეთის სახელმწიფო და პოლიტ. მოღვაწე. მუშაობდა მასწავლებლად. 1935—40 მსახურობდა არმიაში. II მსოფლიო ომში (1939—45) საფრ. კაპიტულაციის (1940) შემდგომ წინააღმდეგობის მოძრაობას შეუერთდა. 1944 მიიწვიეს რეფერენტად დროებითი მთავრობის მეთაურის გენ. შარლ დე *გოლის* სამდივნოში. შემდეგში დე გოლის უახლოესი თანამშრომელი გახდა. აქტ. როლი ითამაშა „ფრანგი ხალხის გაერთიანების" პარტიის შექმნაში, როცა დე გოლი დროებით ჩამოსცილდა პოლიტ. მოღვაწეობას, პ. მუშაობდა როტშილდის ბანკის ერთ-ერთ დირექტორად (1954), ხოლო 1956—62 ამავე ბანკის გენ. დირექტორად. 1958, ხელისუფლების სათავეში დე გოლის დაბრუნების შემდეგ, მისი კაბინეტის დირექტორად დაინიშნა. მონაწილეობდა 1958 კონსტიტუციის შემუშავებაში, 1959—62 იყო საკონსტიტუციო საბჭოს წევრი, 1962 — 68 პრემიერ-მინისტრი, ხოლო 1969-იდან საფრ. რესპ. პრეზიდენტი. აგრძელებდა დე გოლის საგარეო პოლიტიკურ კურსს. პ-ს ვიზიტებმა საბჭ. კავშირში (1967, როგორც პრემიერ მინისტრისა, 1970 ოქტ-ში, როგორც პრეზიდენტისა), მოლაპარაკებამ უმაღლეს დონეზე, აგრეთვე სკკპ ცკ-ის გენ. მდივნის ლ. ი. ბრეჟნევის ოფიც. ვიზიტმა პარიზში 1971 აპრილში (ამ ვიზიტის დროს ხელი მოაწერეს დოკუმენტს „სსრკ და საფრანგეთს შორის თანამშრომლობის პრინციპები"), პ-სა და ლ. ი. ბრეჟნევის შეხვედრებმა ზასლავლში (ბელორ. სსრ, 1973 იანვ.), რამბუიესა (1973 ივნ.) და ბიჭვინთაში (1974 მარტი) ხელი შეუწყეს სსრკ-ისა და საფრანგეთის თანამშრომლობის შემდგომ გაღრმავება-გაფართოებას საერთაშ. კლიმატის გაუმჯობესებას. პ. ფრანგ. ლიტ. ისტორიის შესახებ შრომების ავტორია.

*რ. სიკინჭალაშვილი.*

**პომპონიუსი** სექსტუს ((Sextus Pomponius) (დ. და გ. წლები უცნობია), II ს. რომაელი იურისტი, პ-ის მრავალრიცხოვან თხზულებებს შორის, რ-ებიც უმთავრესად შემდგომდროინდელ ავტორთა ნაშრომებში მოყვანილი ციტატებისა და ფრაგმენტების მიხედვითაა ცნობილი, განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს რომის სამართ. ისტ. და იურისპრუდენციის მოკლე სახელმძღვანელოს (შესულია *დიგესტებში*).

**პომპონიუს ლეტუსი** (ლათ. Leatus Pomponius — იტალ. Leto Pomponio) (1428, დიანო, — 1497, რომი), იტალიელი ჰუმანისტი, ლორენცო *ვალას* მოწაფე. 1465 რომში დააარსა ჰუმანისტთა წრე, ე. წ. რომის აკადემია, სადაც ასწავლიდნენ ანტ. ფილოსოფიას, აკრიტიკებდნენ შუა საუკ. სქოლასტიკას, კათოლ. ეკლესიას. 1468 პ. ლ-სა და აკადემიის სხვა წევრებს ცილი დასწამეს პაპის პავლე II-ის წინააღმდეგ შეთქმულებაში. პ. ლ. დააპატიმრეს, მაგრამ მალე გაათავისუფლეს. 1472—73 იმოგზაურა სამხრ. რუსეთში. თავისი შთაბეჭდილებები აღწერა ვერგილიუსის „გეორგიკის" კომენტარებში. პ. ლ-ის მნიშვნელოვანი ისტ. ნაშრომია „ცეზარები", რ-შიც მოთხრობილია III — VII სს. რომისა და ბიზანტ. ისტორია.

**პონდიშერი,** პ უ ტ უ ჩ ე რ ი, მოკავშირე ტერიტორია ინდოეთში. ფართ. 0,5 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 604 ათ. კაცი (1981). ადმ. ც. — ქ. პონდიშერი. 1954-მდე პ. იყო საფრ. კოლონ. ტერიტ. ნაწილი (ამ ტერიტ. სხვა ნაწილი ანდჰრა-პრადეშის, კერალისა და ტამილნადის შტატების შემადგენლობაშია).

**პონდიშერი,** პ უ ტ უ ჩ ე რ ი, ქალაქი და ნავსადგური ინდოეთში, ბენგალის ყურის ნაპირზე. პონდიშერის მოკავშირე ტერიტ. ადმ. ცენტრი. 251 ათ. მცხ. (1981). რკინიგზით უკავშირდება ქ. მადრასს. განვითარებულია ბამბეულის მრეწვ., არის სამღებრო, ბრინჯსაცეხვი და ზეთსახდელი საწარმოები.

პ. დაარსდა 1674 როგორც საფრ. ოსტ-ინდ. კომპანიის ფაქტორია და ფორტი. XVIII ს-ში პ. ინგლ.-საფრ. ცხარე ბრძოლების ობიექტი გახდა. ბევრჯერ გადადიოდა ხელიდან ხელში. 1761 ხანგრძლივი ალყის შემდეგ მიიტაცეს ინგლ. ოსტინდ. კომპანიის ჯარებმა. ინგლისელებმა პ-ის ციხესიმაგრე დაანგრიეს, მაგრამ 1763 პარიზის ხელშეკრულებით ქალაქი საფრანგეთს დარჩა. პ. იყო ინდოსტანის ნ.-კ-ზე საფრ. სამფლობელოების ადმ. ცენტრი. საფრ.-ინდ. ხელშეკრულებით 1954 პ. საფრ. ყოფილ სხვა სამფლობელოებთან ერთად ინდოეთს შეუერთდა.

**პონი** (ინგლ. pony), ტანად პატარა (სიმაღლით 80—140 *სმ*) ცხენი, რ-იც გამოყვანილია ბრიტანეთის (მ. შ. შეტლენდის, ჰებრიდის, ირლ. და სხვ.), ისლანდიის, კორსიკის, სიცილიის, გოტლანდის, ჰოკაიდოს (იაპონია) კ-ებზე. არსებობს დაახლ. 20-მდე ჯიში. პ-ს იყენებდნენ წვრილგლეხურ მეურნეობაში სხვადასხვა სამუშაოების შესასრულებლად, მაღაროებში, მთის ბილიკებიან გზებზე ტვირთის გადასაზიდად, ქალაქში პროდუქტების დასატარებლად და სხვ. ამჟამად მას ძირითადად იყენებენ პარკებსა და ბაღებში ბავშვების გასასეირნებლად. ზოგ ქვეყანაში გამოჰყავთ პ-ს სპეც. საჯდომი და შესაბმელი ჯიშები.

**პონიატოვსკი** (Poniatowski) იუზეფ (7. V. 1763, ვენა,— 19. X. 1813, ლაიფციგის მახლობლად), თავადი, პოლონელი გენერალი, საფრანგეთის მარშალი (1813). 1780-იდან მსახურობდა ავსტრ. არმიაში. 1789-იდან პოლონეთშია, მონაწილეობდა პოლ. არმიის რეორგანიზაციაში, მეთაურობდა დივიზიას, 1792-იდან — არმიას. 1793 გაემგზავრა ვენაში. პოლ. 1794 აჯანყების დროს პოლონეთში დაბრუნდა. მეთაურობდა დივიზიას და ვარშავასთან წარმატებით იბრძოდა პრუსიის ჯარების წინააღმდეგ. რუს.-პრუსია-საფრ. 1806—07 ომის დროს 1806 ნაპოლეონს მიემხრო, 1812 ჩამოაყალიბა 100-ათასიანი პოლ. არმია და ნაპოლეონის რუსეთზე ლაშქრობის დროს სარდლობდა პოლონ. მე-5 კორპუსს. *ლაიფციგის ბრძოლაში* (1813) სარდლობდა მე-8 კორპუსს. იფარავდა უკან დახეულ საფრ. ჯარებს. დაიღუპა მდ. ელსტერის გადალახვისას.

**პონიატოვსკი** (Poniatowski) სტანისლავ ავგუსტ (17. I. 1732, ვოლჩინი, — 12. II. 1798, პეტერბურგი), პოლონეთის უკანასკნელი მეფე (1764—95). 1757—62 პოლ.-საქსონიის ელჩი რუსეთში. ტახტზე ავიდა ეკატერინე II-ისა და პრუსიის მეფის ფრიდრიხ II-ის მხარდაჭერით. 1795 წ. 25 ნოემბ. უარი თქვა ტახტზე. სიცოცხლის უკანასკნელი წლები პეტერბურგში გაატარა.

**პონკიელი** (Ponchielli) ამილკარე (31. VIII. 1834, პადერნო-ოსოლარო, ახლანდ. პადერნო-პონკიელი, კრემონის მახლობლად — 16. I. 1886, მილანი), იტალიელი კომპოზიტორი, ორგანისტი. კაპელმაისტერად მუშაობდა კრემონაში. 1881 ხელმძღვანელობდა ტაძრის კაპელას ბერგამოში. 1883-იდან მილანის კონსერვ. პროფესორი (მოწაფეები — პ. მასკანი, ჯ. პუჩინი). პ-ს შემოქმედების ძირითადი სფერო ოპერაა. სახელი გაითქვა ოპერით „ჯოკონდა" (ლიბრეტო ა. ბოიტოსი, ჰიუგოს დრამის „ანჟელო, პადუელი ტირანის" მიხედვით, 1876, თეატრი „ლა სკალა", მილანი). დაწერა აგრეთვე 2 ბალეტი, ჰიმნი „გარიბალდის ხსოვნას" (1882) და სხვ.


ე. პონომარენკო.

**პონომარენკო** ევგენი პორფირის ძე [დ. 24. II (9. III). 1909, ხერსონი], უკრაინელი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1960). სკკპ წევრი 1944-იდან. 1928 დაამთავრა ოდესის ოქტ. რევ. სახ. თეატრთან არსებული დრამ. სტუდია. 1926—36 მუშაობდა ამავე თეატრში. 1936-იდან მოღვაწეობს უკრ. ი. ფრანკოს სახ. დრამ. თეატრში (კიევი). როლები: ხლესტაკოვი (გოგოლის „რევიზორი"), ნეზნამოვი (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი"), შვანდია (ტრენიოვის „ლიუბოვ იაროვაია"), ისკრა, ანტონიო (კორნეიჩუკის „დღიურის ფურცლები". „ხსოვნა გულისა") და სხვ. უკრ. სსრ შევჩენკოს სახ. პრემიის ლაურეატი (1971). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.


ბ. პონომარიოვი.

**პონომარიოვი** ბორის ნიკოლოზის ძე [დ. 4 (17). I. 1905, ზარაისკი, ახლანდ. მოსკ. ოლქი], საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე. ისტორიკოსი, სოციალ. შრომის გმირი (1975); პროფესორი (1932), სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1962), სკკპ წევრი 1919-იდან. 1926 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი, 1932 — წითელი პროფესურის ინ-ტი. 1926—28 პარტ. სამუშაოზე იყო დონბასსა და თურქმენეთში. 1934—36 საკ. კპ (ბ) მოსკ. კომიტეტთან არსებული პარტისტორიის ინ-ტის დირექტორი. 1937—43 მუშაობდა კომინტერნის აღმასკომში. 1943—44 მარქს-ენგელს-ლენინის ინ-ტის დირექტორის მოადგილე, 1944—46 საკ. კპ(ბ) ცკ-ის განყ-ბის გამგის მოადგილე, 1947—49 სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული საბჭ. საინფორმაციო ბიუროს ჯერ უფროსის მოადგილე, შემდეგ უფროსი. 1948-იდან სკკპ ცკ-ის განყ-ბის გამგის პირველი მოადგილე, 1955—61 განყ-ბის გამგე. 1961 ოქტ-იდან სკკპ ცკ-ის მდივანი. პარტიის XIX ყრილობაზე აირჩიეს სკკპ ცკ-ის წევრად. 1972 მაისიდან სკკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატია. სსრკ V—X მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი.

არის ავტორი და რედაქტორი ნაშრომებისა სკკპ ისტ., სსრკ საგარეო პოლიტიკის, საერთაშ. კომუნისტურ, მუშათა და ეროვ.-განმათ. მოძრაობის, მეცნ. სოციალიზმის თეორიის საკითხებზე. სკკპ ისტ. სახელმძღვანელოს (1960, 1971, 1974, 1982,

1983 გამოცემების) ავტორთა კოლექტივის ხელმძღვანელი. სკკპ ისტ. მრავალტომეულის მთავარი რედაქციის წევრი. სკკპ დელეგაციის წევრი კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირებზე. დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციის ორდენით, 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**პონომარიოვი** ნიკოლოზ ათანასის ძე [დ. 4 (17). 1918, ალექსანდროვსკ-გრუშევსკი, ახლანდ. ქ. შახტი, როსტოვის ოლქი], რუსი საბჭ. გრაფიკოსი. სსრკ სახ. მხატვარი (1977), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1973). სწავლობდა მოსკ. ვ. სურიკოვის სახ. სამხატვრო ინ-ტში (1940—50); ასწავლის იქვე (1949-იდან; 1963-იდან პროფესორი). 1971-იდან სსრკ მხატვართა კავშირის გამგეობის მდივანი, 1973-იდან თავ-რე. პ-ის დაზგური გრაფიკისათვის დამახასიათებელია ბუნების აღქმის პოეტურობა, ფერადოვანი სიბრტყის დეკორატიულობა. ნამუშევრები: სერიები „დონბასელი მეშახტეები“ (გუაში, ნახშირი, ფანქარი, 1949—50; სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), „ინდოეთის გზებზე“ (გუაში, 1961—ორივე ტრეტიაკოვის გალერეა და რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.



ნ. პ ო ნ ო მ ა რ ი ო ვ ი. „მეთევზე ქალი დილა“ (სერიიდან „საბჭოთა რუსეთის ადამიანები. მეთევზეები“) ტემპერა. გუაში. 1964. სსრკ კულტურის სამინისტროს კუთვნილება.

**პონორი** (სერბ.-ხორვ. понор — უფსკრული), კ ა ტ ა ბ ო თ რ ა (ახალბერძნ., katabothra — უფსკრული), ბუნებრივი ხვრელი კარსტული მაბრების და ქვაბების ფსკერზე, რ-იც შთანთქავს ზედაპირულ წყალს და უშვებს მიწისქვეშა სიღრმეებში.

**პონსე** (Ponce), ქალაქი კ. პუერტო-რიკოს სამხრ. ნაწილში. 161 ათ. მცხ. (1980). ნავსადგური კარიბის ზღვის სანაპიროზე. ნავთობგადასამუშ., ნავთობქიმ., კვების (შაქარი, რომი), საფეიქრო მრეწველობა. სას.-სამ. რ-ნის ცენტრი. გააქვთ შაქარი, რომი, ნავთობპროდუქტები.

**პონტა-გროსა** (Ponta Grossa), ქალაქი სამხრ. ბრაზილიაში, პარანის შტატში. 161 ათ. მცხ. (1975). სარკინიგზო კვანძი. ქიმ., ხის დასამუშ., კვების, საფეიქრო და სხვ. მრეწველობა. სას.-სამ. რ-ნის ცენტრი.



ბ. პონტეკორვო.

**პონტეკორვო** ბრუნო მაქსიმეს ძე (დ. 22. VIII. 1913, პიზა, იტალია), საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964). სკკპ წევრი 1955-იდან. რომის უნ-ტის დამთავრების შემდეგ იქვე მუშაობდა ე. *ფერმის* ჯგუფში, შემდეგ რადიუმის ინ-ტში. 1940—50 მუშაობდა აშშ-ში, კანადაში, დიდ ბრიტანეთში. 1950-იდან მუშაობს სსრკ-ში, სსრკ მეცნ. აკად. ბირთვულ პრობლემათა ინ-ტში, 1956-იდან — ბირთვულ გამოკვლევათა გაერთ. ინ-ტში. მისი უმთავრესი შრომები ეხება ნეიტრონების შენელებას და ბირთვებით მათ ჩაჭერას, ბირთვულ იზომერიას, სუსტ ურთიერთქმედებათა ფიზიკას, *ნეიტრინოს* ფიზიკას, *ასტროფიზიკას*; აჩვენა ამჩქარებლების ნეიტრინული კონების გამოყენების შესაძლებლობა ნეიტრინოს ფუნდამენტური თვისებების გამოსაკვლევად. ლენინური პრემია (1963). სსრკ სახელმწ. პრემია (1954), დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*ლიტ.*: Александров А. П., Бруно Понтекорво (К 60-летию со дня рождения), «Успехи физических наук», 1973, т. 111, в. 1.



ჯ. პ ო ნ ტ ი. იტალიის ინსტიტუტი. სტოკჰოლმი. 1959.

**პონტი** (Ponti) ჯო (სრული სახელი ჯოვანი) (დ. 18. XI. 1891, მილანი), იტალიელი დიზაინერი და არქიტექტორი. დაამთავრა მილანის პოლიტექ. ინ-ტი (1921). ასწავლიდა იქვე (1936—72). ჟურნ. „დომუსის“ („Domus“, გამოდიოდა 1928—41 და 1947-იდან) დამაარსებელი და გამომცემელი. პ-ს დიზაინური ნამუშევრები გამოირჩევა ტექ. და საექსპლოატაციო ეკონომიურობით, ლაკონიზმით („კასინის“ ტიპის სკამები, 1957). როგორც არქიტექტორმა, პ-მ 20-იანი წლებიდან განიცადა *ნეოკლასიციზმის*, ხოლო 40—50-იან წლებში — *ფუნქციონალიზმის* გავლენა. ნამუშევრები: „პირელის“ ფირმის ადმ. შენობა მილანში (1956—60, ა. როსელისა და პ. ლ. ნერვისთან ერთად) და სხვ. პ. ცნობილია აგრეთვე როგორც ფერმწერ-მონუმენტალისტი, კერამიკოსი, თეატრისა და კინოს მხატვარი.

**პონტიანაკი** (Pontianak), ქალაქი ინდონეზიაში, კ. კალიმანტანზე. დას. კალიმანტანის პროვ. ადმ. ცენტრი. 217,6 ათ. მცხ. (1971). ნავსადგური და მნიშვნელოვანი სავაჭრო-სატრანზ. ცენტრი მდ. კაპუასის დელტაში, ზღვიდან 23 *კმ*. კაუჩუკის პირველადი გადამუშავება, კვებისა და ხის დასამუშ. მრეწველობა. გემთსარემონტო ვერფი.

**პონტიფიკატი** (ლათ. pontificatus), კათოლიკურ ეკლესიაში რომის პაპის ძალაუფლება და მმართველობის დრო.

**პონტონის ხიდი,** იხ. *ხიდი სამხედრო*.

**პონტოპიდანი** (Pontoppidan) ჰენრიკ (24. VII. 1857, ფრედერისია, — 21. VIII. 1943, კოპენჰაგენი), დანიელი მწერალი. ნობელის პრემიის ლაურეატი (1917). მისმა ნაწარმოებებმა (მოთხრობების კრებულები „სოფლური ცხოვრების სურათები“, 1883; „ქოხებში“, 1887 და სხვ.) სათავე დაუდო რეალისტურ ლიტ-რას დანიის პროვინციის ცხოვრების შესახებ. პ-ს ეკუთვნის რომანები „ღამის გუშაგი“ (1894), „ქებათაქება“ (1896), ტრილოგია „აღთქმული მიწა“ (1891—95) და სხვ.

**პონტორმო** (Pontormo; ნამდვ. სახელი და გვარი იაკოპო კ ა რ უ ჩ ი, Carrucci), (24. V. 1494, პონტორმო, ტოსკანა, — დასაფლავებულია 2. I. 1557, ფლორენცია). იტალიელი ფერმწერი. *ფლორენციის სკოლის* წარმომადგენელი. სწავლობდა მ. ალბერტინელისთან და პიერო დი კოზიმოსთან (1507—12). განიცადა *მიქელანჯელოსა* (განსაკუთრებით 1530-იან წლებში) და ა. *დიურერის* გავლენა. ადრინდ. ნამუშევრები მაღალი აღორძინების ოსტატების ხელოვნებასთან სიახლოვეზე მიუთითებს (მაგ., ანდრეა დელ სარტო, რ-თანაც თანამშრომლობდა დაახლ. 1512), 1520-იან წლებში კი *მანიერიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელი გახდა. უფრო გვიანდ. კომპოზიციებისა („საფლავად დადება“, 1526 — 28), სანტა-ფელიჩიტას ეკლესია, ფლორენცია) და პორტრეტებისთვის („ქალის პორტრეტი“, დაახლ. 1543—45, უფიცის გალერეა, ფლორენცია) დამახასიათებელია შინაგანი მღელვარება, დაძაბული კოლორიტი.

**პონტოს მთები** (ბერძნ. Pontos — შავი ზღვა), ჩ რ დ ი ლ ო ა ნ ა ტ ო ლ ი ი ს მ თ ე ბ ი, მთათა სისტემა თურქეთის ჩრდ. ნაწილში. გადაჭიმულია შავი ზღვის სანაპიროს გასწვრივ დაახლ. 1000 *კმ*-ზე. სიგანე 130 *კმ*-მდე. აერთიანებს *დასავლეთ პონტოს მთებს*, ჯანიქის მთებსა და *აღმოსავლეთ პონტოს მთებს*. შედგება გასწვრივი ხეობებითა და მთათაშუა ქვაბულებით გაყოფილი რამდენიმე პარალელური ქედისაგან, რ-ებიც გაკვეთილია ყიზილ-ირმაქის, იეშილ-ირმაქისა და სხვა ხეობებით.

**პონტოს სამეფო,** პ ო ნ ტ ო (Pontos), ელინისტური სახელმწიფო ჩრდ.-აღმ. მცირე აზიაში ძვ. წ. 302 (ან 301) — ძვ. წ. 64. დააარსა ქ. ქიოსის ყოფილმა დინასტმა, აქემენიდთა გვარის წარმომადგენელმა მითრიდატე II-მ (ხან მითრიდატე III-დ იხსენიება და ხან მითრიდატე I-ად). დას-ით ესაზღვრებოდა პაფლაგონია (მდ. ჰალისი), ჩრდ-ით — შავი ზღვა, აღმ-ით — კოლხეთი (მდ. ჭოროხი), სამხრ-ით — არმენია, კაპადოკია და გალატია. ძირითად მოსახლეობას კაპადოკიელები შეადგენდნენ. პ. ს-მ თანდათანობით მიიერთა შავი ზღვის (ევქსინის პონტო, აქედან — სახელმწიფოს სახელწ.) სანაპიროს ბერძნ. ქ-ები და აღმ. საზღვრებზე მცხოვრები ტომები: ტიბარენები, მოსინიკები, მაკრონები, ხალიბები, სანები, სასპერები და სხვა ქართველური ტომები. დედაქალაქი იყო ამასია. ძირითადი ქ-ები იყო ზღვის სანაპიროზე — სინოპი, ამისოსი, თემისკირა, პოლემონიონი, კოტიორა, ტრაპეზუნტი და სხვ. ქვეყნის შიგნით — ამასია, გაზელიონი, კომანა, ქაბეირა და სხვ. მდიდარი იყო ხე-ტყით. მადნეულით (რკინა სპილენძი, ვერცხლი), საძოვრებით, ნოყიერი ნიადაგით. განვითარებული იყო გემთმშენებლობა, მეტალურგია, მიწათმოქმედება, მესაქონლეობა, მევენახეობა, მებაღეობა. პ. ს-ს ქ-ებში მონათმფლობელური ურთიერთობა ბატონობდა, სოფელში კი, როგორც ჩანს, შემორჩა თემი და თავისუფალ მწარმოებელთა შრომის ექსპლუატაცია. გაბატონებული კლასი ბერძნ. კულტურას, ენასა და დამწერლობას ითვისებდა. არიობარზანეს და მითრიდატე II-ის მმართველობის დროს (ძვ. წ. III ს.) პ. ს-ს მძიმე ბრძოლები ჰქონდა გალატებთან. ქვეყანა ძლიერდება ძვ. წ. II ს. დასაწყისიდან ფარნაკე I-ის მეფობის დროს (185—169), რ-მაც 183 ხელში ჩაიგდო სინოპი (თავის რეზიდენციად გამოაცხადა, მოგვიანებით იგი სატახტო ქალაქად იქცა) და ომი დაიწყო რომის მფარველობაში მყოფი პერგამონის სამეფოს წინააღმდეგ (ფარნაკეს ომი). მან წარმატებით დალაშქრა ბითინია, გალატია, პაფლაგონია და კაპადოკია. განმტკიცდა კულტ. და ეკონ. ურთიერთობა ათენსა და კ. დელოსთან. ქვეყნის ძლიერებისათვის ბევრს ზრუნავდა მითრიდატე V ევერგეტე (150—120), რ-საც რომთან „მოკავშირეობა და მეგობრობა“ ჰქონდა. შექმნა დაქირავებულთა ჯარი ბერძნების ყაიდაზე, ბერძენი მეთაურებით და საზღვაო ფლოტის მშენებლობას შეუდგა. გააფართოვა სავაჭრო ეკონ. და კულტ. ურთიერთობანი საბერძნეთთან, რომსა და შავი ზღვის კულტ.-ეკონ ცენტრებთან. პ. ს-ს აყვავებისა და ნამდვილი ძლიერების ეპოქა მითრიდატე VI ევპატორის მეფობის ხანაა (ძვ. წ. 120—63). მან მოახდინა საომარი ძალების რეორგანიზაცია და დაიწყო სახელმწიფოს საზღვრების გაფართოება. დაიპყრო ბოსფორის სახელმწიფო, აზოვის ზღვის აუზი, ტამანი და მდ. ყუბანის ქვემო წელი. მითრიდატე VI ევპატორი ჩრდ. შავი ზღვისპირეთიდან ყოველწლიურად ღებულობდა 180 ათას მედიმნ ხორბალს და 200 ვერცხლის ტალანტს. აქედანვე ავსებდა საომარ ლაშქარს. ძვ. წ. I ს. 90-იან წლებში მითრიდატე VI ევპატორმა შემოიერთა კოლხეთი, საიდანაც გაჰქონდა ძელქვა, სელი, კანაფი, ცვილი და ლაშქრად გაჰყავდა „შმაგად მეომარი“ კოლხი მხედრები და ზღვაოსნები. დაიმორჩილა მცირე არმენია და კავშირი შეკრა თრაკიასთან, იბერიასთან, დიდ არმენიასა და პართიასთან. დაიწყო I, ე. წ. მითრიდატული ომი (ძვ. წ. 89—85/84) რომთან. ზედიზედ დაიპყრო გალატია, პაფლაგონია, კაპადოკია, შეიჭრა ბითინიაში. მისი ბრძანებით აზიაში გაჟლიტეს 80 ათ. რომაელი და იტალიელი. ჯარები გადასხა საბერძნეთში. მას მიემხრო ათენი. დაპყრობილ ოლქებში მონებს ათავისუფლებდა. მითრიდატე VI ევპატორის სოც. პოლიტიკამ მცირე აზიის ბერძნ. ქ-ების დიდკაცობის უკმაყოფილება გამოიწვია და ისინი მის წინააღმდეგ აჯანყდნენ, რამაც ხელი შეუწყო რომაელების გამარჯვებას ლუციუს კორნელიუს სულას მთავარსარდლობით. დარდანოსში დადებული ზავის (85—84) თანახმად, მითრიდატე VI ევპატორი იძულებული გახდა დაპყრობილ ტერიტორიებზე უარი ეთქვა. რომს გადასცა ფლოტი და სამხ. კონტრიბუცია გადაიხადა. 83 რომაელებმა ომი განაახლეს (II




მითრიდატული ომი 83—81), შეიჭრნენ პ. ს-ში, 400 სოფელი გაძარცვეს და ააოხრეს. მითრიდატე VI ევპატორმა რომაელები დაამარცხა მდ. ჰალისთან, მაგრამ მის შემდგომ წინსვლას ხელი შეუშალა კოლხეთის აჯანყებამ. სულას ინიციატივით კვლავ დაიდო ზავი პ. ს-სა და რომს შორის. 74 დაიწყო III მითრიდატული ომი. 66 გნეუს პომპეუსმა მითრიდატე VI ევპატორი საბოლოოდ დაამარცხა. პ. ს. დაიპყრო; მისი დას. ნაწილი რომის პროვინციას ბითინიას შეუერთეს (64 შეიქმნა რომის პროვინცია ბითინია და პონტო), აღმ. ნაწილი რომის მოკავშირეებს გადასცეს, მოგვიანებით ეს ტერიტორიაც რომის სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა. ძვ. წ. 47 პ. ს-ს დამოუკიდებლობის აღდგენას შეეცადა მითრიდატე VI ევპატორის ძე ფარნაკე, მაგრამ იგი იულიუს კეისარმა გაანადგურა და პ. ს-ს არსებობა სამუდამოდ შეწყდა.

*წყარო:* Аппиан, Митридатовы войны, «Вестник древней истории», 1946, № 4; Плутарх, Сравнительные жизнеописания, т. 2, М., 1963.

*ლიტ.:* სანიკიძე ლ., პონტოს სამეფო, თბ., 1956; მისივე, არესის სამსხვერპლოზე, თბ., 1977. *ლ. სანიკიძე.*

**პონტოური მუხა** (Quercus pontica), მაღალი ბუჩქი ან პატარა ხე (5—7, იშვიათად 10—12 *მ* სიმაღლისა) წიფლისებრთა ოჯახისა. გავრცელებულია მცირე აზიაში — პონტოს ქედზე და დას. საქართველოში (აფხაზეთი, სვანეთი, სამეგრელო, გურია და აჭარა). იზრდება ზ. დ. 800 (1200) — 2200 *მ* სიმაღლეზე, კირქვიან კლდეებსა და თიხნარ ნიადაგებზე. ზოგჯერ ქმნის წმინდა კორომს. ხშირად ქვეტყეში ერევა ცირცელი, მედვედევის არყი, მარადმწვანე ბუჩქები. სინათლის მოყვარულია. ღერო ხშირად გართხმულია. ზამთრის მკაცრი პირობების გადატანა უხდება თოვლის მძლავრი საფრის ქვეშ. ყინვაგამძლეა, ნორჩი ყლორტები ზრდას ამთავრებს გაზაფხულზე და ყინვამდე ასწრებს გამერქნებას. ნაყოფმსხმოიარობს ცუდად და იშვიათად. რკო ხშირად დამწიფებას ვერ ასწრებს, ამიტომ აღმოცენების უნარი არა აქვს. მიწაზე გართხმული ტოტები ბევრ ადგილზე ფესვიანდება და ქმნის გაუვალ რაყას. მერქანი მაგარი აქვს. დეკორატიულია. *რ. გაგნიძე.*

**პონტრიაგინი** ლევ სემიონის ძე (დ. 21. VIII (3. IX). 1908, მოსკოვი), საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1958-იდან), სოციალ. შრომის გმირი (1969). 14 წლისამ უბედური შემთხვევისაგან დაკარგა მხედველობა. დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1929). 1939-იდან სსრკ მეცნ. აკად. ვ. სტეკლოვის სახ. მათ. ინ-ტის განყ-ბის გამგე და მოსკ. სახელმწ. უნ-ტის პროფესორი 1935-იდან. პ-მა ტოპოლოგიაში აღმოაჩინა ორადობის ზოგადი კანონი და ამასთან დაკავშირებით ააგო *უწყვეტი ჯგუფების* მახასიათებლების თეორია. მიღებული აქვს მნიშვნელოვანი შედეგები ჰომატოპიის თეორიაში (პონტრიაგინის კლასები). რხევათა თეორიაში ძირითადი შედეგები შეეხება რელაქსაციურ რხევათა ასიმპტოტიკას, მართვის თეორიაში — ოპტიმალური პროცესების მათ. თეორიას, რ-ის საფუძველია ე. წ. პონტრიაგინის მაქსიმუმის პრინციპი. ლონდონის მათ. საზ-ბისა (1953) და საერთაშ. აკადემიის — „ასტრონავტიკის“ (1966) საპატიო წევრი; საერთაშ. მათ. კავშირის ვიცე-პრეზიდენტი (1970—74); უნგრ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1972). სსრკ სახელმწ. პრემია (1941), ლენინური პრემია (1962). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით და მედლებით.

*თხზ.:* Математическая теория оптимальных процессов, 2 изд., М., 1969 (თანაავტ.); Непрерывные группы, 3 изд., М., 1973.

*ლიტ.:* «Успехи математических наук», 1959, т. 14, в. 3; 1968, т. 23, в. 6.

**პოოპო** (Poopo), ტბა ცენტრ. ანდებში, ბოლივიაში, 3690 *მ* სიმაღლეზე. ფართ. 2,5 ათ. $км^2$, სიღრმე 3 *მ*-მდე. წყალი მლაშეა. პ-ს ერთვის მდ. დესაგუადერო (ტბა ტიტიკაკის ნაკადი). დონე ცვალებადობს 20 *მ* ფარგლებში. წვიმიან სეზონში პ-ს წყლის ნაწილი მდ. ლაკახაუირის კალაპოტით კოიპასის ტბაში ჟონავს.

**პოპაიანი** (Popayán), ქალაქი სამხრ.-დას. კოლუმბიაში, კაუკის ხეობაში, პანამერიკულ გზატკეცილზე. კაუკის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 94 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1973). რკინიგზით უკავშირდება ქ. კალის და ნავსადგურ ბუენავენტურას. ყავის მწარმოებელი რ-ნის სავაჭრო ცენტრი. კვების, მსუბუქი მრეწველობა. უნ-ტი. პ. დაარსდა XVI ს. 30-იან წლებში.

**„პოპ-არტი“** (ინგლ. pop art < pop — ნაწყვეტ-ნაწყვეტი ხმა, მსუბუქი დარტყმა, სიტყვასიტყვით — ხელოვნება, რომელიც აფეთქების ეფექტს ახდენს; ესმით აგრეთვე როგორც შემოკლ. ინგლ. popular art — პოპულარული, ყველასათვის ხელმისაწვდომი ხელოვნება), ნეოავანგარდისტული მიმდინარეობა სახვით ხელოვნებაში. „პ.-ა.“ თავისებური რეაქციაა აბსტრ. ხელოვნ. მიმართ, ამასთან, კავშირი აქვს *დადაიზმთან* (განსაკუთრებით მ. დიუშანის შემოქმედებასთან) და სიურრეალიზმთან. „პ.-ა.“ 1950-იან წლებში გავრცელდა აშშ-ში (მიმდინარეობის ფუძემდებელი რ. რაუშენბერგი; კ. ოლდენბერგი, ჯ. როზენკვისტი, ჯ. ჯოუნზი, რ. ლიხტენსტაინი, ჯ. დაინი), დიდ ბრიტანეთსა (პ. ბლეიკი, რ. ჰამილტონი) და სხვ. ქვეყნებში. მისი წარმომადგენლები მიზნად ისახავდნენ „რეალურობასთან დაბრუნებას“. ისინი თანამედროვე ურბანისტული ყოფის საგნებს ნატურალური სახით გადმოსცემენ „პ.-ა-მა“ გავლენა მოახდინა პლაკატზე, ჟურნალის გრაფიკაზე.


პ ო ნ ტ ო რ მ ო. „სამი გრაცია“. სანგინა. დაახლ. 1535—36. უფიცის გალერეა, ფლორენცია.

**პოპასნაია,** ქალაქი (1938-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში. სარკინიგზო კვანძი. ვაგონშემკეთებელი, ლითონის ნაკეთობათა, მინის, რძის ქ-ნები, სამკერვალო ფ-კა და სხვ.

**პოპერი** (Popper) კარლ რაიმუნდ (დ. 28. VII. 1902, ვენა), ავსტრიელ-ინგლისელი ფილოსოფოს-ნეოპოზიტივისტი, ლოგიკოსი და სოციოლოგი. 1945-იდან ცხოვრობს ინგლისში. ლონდონის უნ-ტის ლოგიკისა და მეცნ. მეთოდის პროფესორი (1949—69), ეკონ. და პოლიტ. მეცნ. ლონდონის სკოლის ფილოს., ლოგიკის და მეცნ. მეთოდის ფაკ-ტის დეკანი (1945—69).

პ-ის ფილოს. კონცეფცია, რ-საც თვით უწოდა „კრიტიკული რაციონალიზმი“, ახლოსაა *ლოგიკურ პოზიტივიზმთან*. პ-ის აზრით, ფილოს. ძირითადი მიზანია მეცნ. მეთოდოლ. ლოგიკური საფუძვლების დამუშავება. პ-მა მნიშვნელოვანი როლი ითამაშა *ვენის წრის* ფილოს. ევოლუციაში, გააკრიტიკა ამ წრის ზოგიერთი ძირითადი შეხედულება, განსაკუთრებით *ფიზიკალიზმისა* და *ვერიფიკაციის* პრინციპები. პ-მა მოითხოვა შეცვლილიყო ფიზ. ენა, როგორც მეცნ. საბაზისო ენა, დაკვირვებისეული ენით, ხოლო ვერიფიკაციის პრინციპი — ფალსიფიკაციის პრინციპით. სოციოლოგიაში პ. მკაცრად აკრიტიკებს დეტერმინიზმისა და ისტორიზმის, განსაკუთრებით კი მარქსისტულ პრინციპებს და უარყოფს სოც. განვითარების მეცნ. თეორიის შესაძლებლობას. ბურჟ. საზ-ბა მას მიაჩნია „ჰუმანურ“ და „ღია“ საზ-ბად, რ-იც უპირისპირდება „ტოტალიტარულ“, „დახშულ“ საზ-ბას. უკანასკნელს იგი ანტიკომუნისტური პოზიციიდან სოც. საზ-ბასაც მიაკუთვნებს.

*ლიტ.:* Кон И. С., Позитивизм в социологии, Л., 1964. *ვ. ერქომაიშვილი.*


პონტოური მუხა. ნაყოფებიანი ტოტი. ა—ყვავილი.

**პოპესკუ-გოპო** (Popescu Gopo) იონ (დ. 1. V. 1923, ბუქარესტი), რუმინელი კინორეჟისორი და მხატვარი. რუმინ. სრ-ის დამს. არტისტი (1959). 1949 დაამთავრა ბუქარესტის ნატიფი ხელოვნ. აკადემია. 1950-იდან მუშაობს კინოში. გადაიღო მულტფილმები: „მოკლე ამბავი“ (1957), „შვი-


ლ. პონტრიაგინი.

ди ხელოვნება“ (1958), „ალო! ალო!“ (1962). დადგა მხატვრული ფილმები: „ჟუმბარა მოიპარეს“ (1961), „ნაბიჯები მთვარისკენ“ (1964), „XX საუკუნის ფაუსტი“ (1966), ნოველა „ჩემი ქალაქი“ (ფილმში „ბუქარესტი თვალით...“ 1967). მულტფილმების სტუდიის „ანიმალფილმის“ (1950, ბუქარესტი) ერთ-ერთი ორგანიზატორი. რუმინ. სრ-ის სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1952).


ვალერი პოპკოვი.

**პოპკოვი** ვალერი ივანეს ძე [დ. 21. I (3. II). 1908], საბჭ. ელექტროტექნიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), სოციალ. შრომის გმირი (1978). სკკპ წევრი 1951-იდან. 1930 დაამთავრა მოსკ. ენერგეტ. ინ-ტი. 1943-იდან მუშაობს გ. კრჟიჟანოვსკის სახ. ენერგეტ. ინ-ტში. მთავარი შრომები ეხება მაღალი ძაბვის ტექნიკას, მაღალი ძაბვის დროს აირებში ელექტრულ განმუხტვას, შორეულ ელექტროგადაცემას და ა. შ.; პ. იაბლოჩკოვის სახ. პრემია. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, ოქტ. რევ. ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**პოპკოვი** ვიტალი ივანეს ძე (დ. I. V. 1922, ქ. მოსკოვი), ავიაციის გენ.-ლ. (1968), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (8. IX. 1943 და 27. VI. 1945), სსრ კავშირის დამს. სამხ. მფრინავი (1967). სკკპ წევრი 1943-იდან. 1940 დაამთავრა გაგრის საშ. სკოლა, 1941–ჩუგუევის სამხ. საავიაციო სკოლა. დიდი სამამულო ომის პერიოდში იბრძოდა კალინინის, სამხრ.-დას., უკრ. III და I ფრონტებზე. ომის წლებში განახორციელა 300-ზე მეტი საჰაერო გაფრენა. ჩამოაგდო მტრის 41 თვითმფრინავი. 1951 დაამთავრა სამხ.-საჰაერო აკადემია (ამჟამად ი. გაგარინის სახელობისა), 1964 გენ. შტაბის აკადემია. მსახურობს სამხ.-საჰაერო ძალებში. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენითა და მედლებით.


ა. ს. პოპოვი.

**პოპოვა** მარტა ივანოვა (დ. 1. III. 1891, ტრიავნა), ბულგარელი მსახიობი. ბულგ. სრ-ის სახ. არტისტი (1950), ბულგ. სრ სოციალ. შრომის გმირი (1966). ბულგ. კომპარტიის წევრი 1944-იდან. თეატრ. განათლება მიიღო პრაღაში (1911–13). სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1910 სოფლის სახ. თეატრში, სადაც იმუშავა 1964-მდე. როლები: მარია (შექსპირის „მეთორმეტე ღამე“), დორინა (მოლიერის „ტარტიუფი“), ნასტია (გორკის „ფსკერზე“), კონსტანდა (სტრაშიმიროვის „დედამთილი“), სლავკა (ვასილევის „განგაში“), მარია ულიანოვა (პოპოვის „ოჯახი“) და სხვ. დიმიტროვის სახ. პრემია (1949).


ა. დ. პოპოვი.

**პოპოვი** ალექსანდრე ნიკიფორის ძე [დაახლ. 1840, ვიტებსკის გუბერნია, — 6 (18). VIII. 1881, ვარშავა], რუსი ქიმიკოსი. ა. *ბუტლეროვის* მოწაფე. დაამთავრა ყაზანის უნ-ტი (1865). ქრომის ნარევით ორგ. ნაერთების ჟანგვის შესწავლისას შეიმუშავა კეტონების, მჟავების, სპირტებისა და ნახშირწყალბადთა ქიმ. აგებულების განსაზღვრის მეთოდები („პ ო პ ო ვ ი ს წ ე ს ე ბ ი“).


ა. ს. პოპოვის რადიომიმღების სქემა: M და N—დამჭერები, რომლებზეც საათის ზამბარით ჩამოკიდებულია კოჰერერი; A და B—კოჰერერის პლატინის ფირფიტები, რომლებზედაც პოლარიზებული რელეს საშუალებით მუდმივად არის ელექტრული ბატარეის (P—Q) ძაბვა მოდებული.

**პოპოვი** ალექსანდრე სტეფანეს ძე [4 (16). III. 1859, დაბა ტურინსკიე-რუდნიკი, ახლანდ. კრასნოტურინსკი, სვერდლოვსკის ოლქი, — 31. XII. 1905 (13. I. 1906), პეტერბურგი], რუსი ფიზიკოსი და ელექტროტექნიკოსი, უსადენო ელექტრული კავშირგაბმ. (რადიოკავშირის, რადიოს) ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1882 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის ფიზ.-მათ. ფაკ-ტი, საპატიო ინჟინერ-ელექტრიკოსი (1900) და რუს. ტექ. საზ-ბის საპატიო წევრი (1901).

პ-ის პირველი სამეცნ. გამოკვლევები მიძღვნილი იყო ფიზ. და ელექტროტექ. სხვადასხვა საკითხისადმი. 1888 დაიწყო ელექტრომაგნ. მოვლენების შესწავლა. 1889 კრონშტადტში წაიკითხა ლექცია და პირველმა მიუთითა, რომ ელექტრომაგნ. ტალღებით შესაძლებელია მანძილზე სიგნალების გადაცემა. 1893 კვლავ დაუბრუნდა ელექტრომაგნ. ტალღების შესწავლას. 1894 შექმნა საკმაოდ საიმედოდ მომუშავე მიმღები და ელექტრომაგნ. რხევების ამგზნები. ამ ხელსაწყოს მოქმედების რადიუსი რამდენიმე მეტრი იყო. მან პირველად გამოიყენა ანტენა, გააუმჯობესა კოჰერერის მუშაობა. 1895 დასაწყისში შექმნა „ელექტრული რხევების აღმოსაჩენი და სარეგისტრაციო ხელსაწყო“— რადიომიმღები (ნახ.). 1895 წ. 25 აპრ. (7 მაისს) რუს. ფიზ.-ქიმ. საზ-ბის ფიზ. განყ-ბის სხდომაზე ჩაატარა დემონსტრაცია მსოფლიოში პირველი მიმღები რადიოსადგურისა. 1896 განახორციელა უსადენო ტელეგრაფირება 250 *მ* მანძილზე და გადასცა მსოფლიოში პირველი რადიოგრამა. 1897 პ-მა ჩაატარა დაკვირვება დიდი ობიექტებიდან (ხომალდებიდან) რადიოტალღების არეკვლის მოვლენაზე. 1899 პ-ის თანაშემწეებმა პ. რიბკინმა და დ. ტროიცკიმ აღმოაჩინეს კოჰერერის დეტექტორული ეფექტი, რ-ის საფუძველზე პ-მა ააგო „დეპეშების ტელეფონური მიმღები“ და დააპატენტა იგი (რუს. პრივილეგია, № 6066, 1901-იდან). მსოფლიო გამოფენაზე პარიზში (1900) პ-ის მიმღებმა მიიღო დიდი ოქროს მედალი. მისი ღვაწლის აღსანიშნავად 1945 სსრკ მინისტრთა საბჭოს დადგენილებით დაწესდა რადიოს დღე (7 მაისი) და ა. პოპოვის სახ. ოქროს მედალი, რ-საც ანიჭებს სსრკ მეცნ. აკადემია რადიოტექ. დარგში გამოჩენილი შრომებისა და გამოგონებისათვის.

*ლიტ.*: А. С. Попов в характеристиках и воспоминаниях современников, М.—Л., 1958; Изобретение радио. А. С. Попов. Документы и материалы, М., 1966; Б р е н е в И. В., Начало радиотехники в России, М., 1970.

**პოპოვი** ალექსი დიმიტრის ძე [12 (24) III. 1892, ქ. ნიკოლაევსკი, ახლანდ. პუგაჩოვი, სარატოვის ოლქი, — 18. VIII. 1961, მოსკოვი], საბჭ. რეჟისორი, მსახიობი, თეატრის თეორეტიკოსი, პედაგოგი. სსრკ სახ. არტისტი (1948). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1943, 1950, 1951), ხელოვნებათმცოდნეობის დოქტორი (1957). სკკპ წევრი 1954-იდან. სწავლობდა ფერწერის სკოლაში (ყაზანი). 1912-იდან სამხატვრო თეატრის მსახიობი, ხოლო 1918–23 — სტუდიური დადგმების თეატრის მსახიობი, რეჟისორი და ხელმძღვანელი. აქ მან სამხატვრო თეატრის შემოქმედებითი პრინციპების საფუძველზე დადგა სპექტაკლები: ბერგერის „წარღვნა“, დიკენსის „ჭრიჭინობელა ღუმელზე“ და სხვ. 1923–30 სამხატვრო თეატრის III სტუდიაში (1926-იდან ვახტანგოვის სახ. თეატრი) მუშაობდა რეჟისორად. დადგა სპექტაკლები: სეიფულინასა და პრავდუხინის „ვირინეა“, (1925), ლავრენიევის „რღვევა“ (1927) და სხვ. 1930–35 სათავეში ედგა რევ. თეატრს. დადგა პოგოდინის „პოემა ნაჯახზე“ (1931), „ჩემი მეგობარი“ (1932) და სხვ. 1935–60 ხელმძღვანელობდა წითელი არმიის, ახლანდ. საბჭ. არმიის, ცენტრ. თეატრს (მოსკოვი). აქ შექმნა ჰეროიკული ხასიათის სპექტაკლები, რ-ებშიც აისახა თანამედროვე ადამიანის შრომითი და საბრძოლო გმირობა: პრუტის „1919 წელი“, (1936), ჩეპურინის „სტალინგრადელები“ (1944), „გატეხილი ყამირი“ (შოლოხოვის მიხედვით, 1957). სხვა დადგმებიდან აღსანიშნავია შექსპირის „რომეო და ჯულიეტა“, (1935, რევოლუციის თეატრში), „ჭირვეულის მორჯულება“ (1937, საბჭ. არმიის ცენტრ. თეატრში) და სხვ. მოღვაწეობდა კინოშიც.

1919-იდან პედ. მოღვაწეობას ეწეოდა საბჭ. არმიის ცენტრ. თეატრის სტუდიაში და მოსკ. ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ხელოვნ. ინ-ტში (1940-იდან პროფესორი, 1961-იდან სამხატვრო ხელმძღვ.). პ-ის მოწაფე იყო საბჭ. თეატრის მრავალი გამოჩენილი მსახიობი და რეჟისორი, მ. შ. საქ. სსრ სახ. არტისტი, რეჟისორი გ. ლორთქიფანიძე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Воспоминания и размышления о театре, М., 1963; Спектакль и режиссёр, 2 изд., М., 1972; Художественная целостность спектакля, М., 1959.

*ლიტ.*: З о р к а я Н., Творческий путь А. Д. Попова, М., 1954.

**პოპოვი** ანდრია ალექსანდრეს ძე [22. IX (4. X). 1821 — 6 (18). III. 1898, პეტერბურგი], რუსი სამხედრო-საზღვაო მოღვაწე, გემთმშენებელი, გენ.-ადიუტანტი, ადმირალი (1891). დაამთავრა საზღვ. კორპუსი; 1838-იდან მსახურობდა შავი ზღვის ფლოტში. მონაწილეობდა ყირიმის ომში (1853–56). 1856–58 კრონშტადტის პორტის შტაბის უფროსი; 1862–64 მეთაურობდა წყნარი ოკეანის ესკადრას, რ-იც სან-ფრანცისკოში გაიგზავნა აშშ-ში ჩრდილოეთსა და სამხრეთს შორის სამოქალაქო ომის დროს. პ-მა დიდი წვლილი შეიტანა რუს. სამხ.-საზღვ. ფლოტის ტექ. განვითარებაში.

**პოპოვი** ანდრია ალექსის ძე ( 12. IV. 1918, კოსტრომა, — 14. VI. 1983, მოსკოვი), რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1965). ა. დ. *პოპოვის* შვილი, მოწაფე და მიმდევარი. 1936 — 40 სწავლობდა წითელი (ახლანდ. საბჭ. არმიის) ცენტრ. თეატრის სტუდიაში, 1940-იდან იყო ამ თეატრის მსახიობი, 1963–73 — მთავარი რეჟისორი. 1974-იდან მოსკ. სამხატვრო თეატრის მსახიობი. წარმატებით ასრულებს სახასიათო, ტრაგიკულ, კომედიურ როლებს. მ. შ. აღსანიშნავია: ხლესტაკოვი (გოგოლის „რევიზორი“), პეტრუჩიო (შექსპირის „ჭირვეულის მორჯულება“), ბოგომოლოვი (გორკის „იაკობ ბოგომოლოვი“), ივანე მრისხანე (ა. ტოლსტოის „ივანე მრისხანეს სიკვდილი“) და სხვ. დადგა სპექტაკლები: ჯივანინის „რინალდო მიდის ომში“ (1969), რიბაკოვის „უცნობი ჯარისკაცი“ (1971) და სხვ. კინოში შეასრულა როლები: იაგო („ოტელო“, 1956), სოლომატინი („სიმღერის მასწავლებელი“, 1973) და სხვ. 1968-იდან მოსკ. ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ხელოვნ. ინ-ტის პედაგოგია (1973-იდან პროფესორი). სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950).

**პოპოვი** ლეონიდ ივანეს ძე (დ. 31. VIII. 1945, ქ. ალექსანდრია, კიროვოგრადის ოლქი), საბჭ. კოსმონავტი მფრინავი, საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (11. X. 1980 და 22. V. 1981). სკკპ წევრი 1971-იდან. კოსმონავტთა რიგებშია 1970-იდან. 1968 დაამთავრა ჩერნიგოვის მფრინავთა უმაღლესი სამხ.-საავიაციო სასწავლებელი, 1976 კი მუშაობის მოუწყვეტლად — ი. გაგარინის სახ. სამხ.-საჰაერო აკადემია. 1980 წ. 9 აპრ. — 11 ოქტ. ვ. *რიუმინთან* ერთად იფრინა კოსმოსში კოსმ. ხომალდ „სოიუზ-35-ით“. 10 აპრ. ხომალდი შეუპირაპირდა „სალუტ-6“—„პროგრეს-8“ ორბიტულ კომპლექსს. 185 დღ-ღ განმავლობაში, რაც კოსმ. ფრენის ხანგრძლივობის რეკორდი იყო, კოსმონავტებმა განახორციე-







სტ. პიკასო. 1. „გოგონა ბურთზე". 1905. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი. 2. „სამი მუსიკოსი". 1921. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. ნიუ-იორკი. 3. „ქალი მარაოთი". 1908. ერმიტაჟი. ლენინგრადი. 4. „ქალი სავარძელში". 1949. ლითოგრაფია. 5. „ნატურმორტი". 1945. თანამედროვე ხელოვნების ეროვნული მუზეუმი. პარიზი. 6. „მძინარე ქალი". 1932. კერძო კუთვნილება. ნიუ-იორკი. 7. „იდალგოს პორტრეტი". 1965. ფერადი ლინოგრავიურა. 8. „გერნიკა". 1937. პრადო. მადრიდი.























*სკ. პოლიკლიტე.* **1.** დორიფორე. ბრინჯაოს ორიგინალის რომაული პირი. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 440. ეროვნული მუზეუმი. ნეაპოლი. **2.** დაჭრილი ამორძალი. ბრინჯაოს ორიგინალის რომაული პირი. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 440 — 430. მეტროპოლიტენ-მუზეუმი. ნიუ-იორკი. **3.** დიადუმენე. რომაული პირი. დაახლ. ძვ. წ. 420—410. ეროვნული არქეოლოგიური მუზეუმი. ათენი.

*სკ. პრაქსიტელე.* **4.** არტემიდა გაბიელი. მარმარილო. ლუვრი. პარიზი. **5.** აფროდიტე კნიდოსელი. მარმარილოს ორიგინალის პირი. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 350. ლუვრი. პარიზი. **6.** სატირი ისვენებს. მარმარილოს ორიგინალის რომაული პირი. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 340 — 330. ლუვრი. პარიზი. **7.** ჭაბუკის ქანდაკება. ნაპოვნია ზღვაში მარათონის მახლობლად. ფრაგმენტი. ბრინჯაო. დაახლ. ძვ. წ. 330. ეროვნული არქეოლოგიური მუზეუმი. ათენი.





















სტ. პოლონეთი (*I*). **1.** ტბა-ტყის ლანდშაფტი ქვეყნის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. **2.** გამოფიტვის ფორმები კრკონოშეს მთებში. **3.** ტატრები. **4.** პოდგალეს მთათაშუა ქვაბული ქვეყნის სამხრ. ნაწილში. **5.** მთის კურორტი ზაკოპანე. **6.** ქ. ლოძი. **7.** ბელოვეჟის ტევრი. დომბები. **8.** ქ. ვროცლავი. **9.** შჩეცინი. ქალაქის ცენტრი. **10.** ვარშავა. ქალაქის ცენტრი. **11.** ქ. ტორუნი.



















სტ. *პოლონეთი* (*II*). 1. „სუკენიცე" (მემაუდეთა სავაჭრო რიგები). კრაკოვი. XIII–VIV სს. (ატიკი და კიბე—1555–59. არქიტ. ჯ. მ. პადოვანო; ფასადის მიწისზედა გალერეა მიშენებულია 1875–79. 2. წმ. იაკუბის კოსტიოლი. ტორუნი. XIV ს. დასაწყისი—XV ს. 3. სამების კოსტიოლი. რაძინ-პოდლიასკი. დასავლეთის ფასადი (1641). 4. ა. კორაცი. სტაშიცის სასახლე. ვარშავა. 1820–23. 5. მ. ლეიკამი. უნივერსალური მაღაზია. პოზნანი. 1952. 6. ი. მატეიკო. „პრუსიის ხარკი". 1882. ფრაგმენტი. 7. „ჯვარცმა კოჟენაიიდან". XV ს. II მეოთხედი. ფრაგმენტი. 8. ი. ციბისი. „ძველი სონია". 1959–60. ეროვნული მუზეუმი. პოზნანი. 9. ა. ნახტ-სამბორსკი. „ნატურმორტი". დაახლ. 1960. 10. ფ. რუშიცი. „მიწა". 1898. ეროვნული მუზეუმი. ვარშავა. 11. სცენა სპექტაკლიდან—ვ. ბოგუსლავსკის „მოჩვენებითი საკვირველება ანუ კრაკოველები და მთიელები". „ტეატრ ნაროდოვი". ვარშავა. 1794. ა. ლორმანის აკვარელის მიხედვით. 6, 7 — ეროვნული მუზეუმი. კრაკოვი.











ტ. პორტრეტი. 1. ხუროთმოძღვარ ხემიუნის სტატუის თავი. კირქვა. ძვ. წ. III ათასწლ. I ნახევარი. პოლიცეისის მუზეუმი. ჰილდესჰაიმი. 2. ლი-
იპეს წრის ოსტატი. „ევრიპიდე". დაახლ. ძვ. წ. 330. რომაული პირი ბრინჯაოს ორიგინალიდან. მარმარილო. ეროვნული მუზეუმი. ნეაპოლი. 3. მა-
კაცის პორტრეტი ფაიუმიდან. ცვილის ფერწერა. ახ. წ. II ს., ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი. 4. სიარაკუ. „მსახიობი იტი-
ავა ებიზო ტაკემურა სადანოსინის როლში". ფერადი გრავიურა ხეზე. 1794. 5. ალესანდრო ვიტორია. დოჟის ლორენცო და პონტეს პორ-
ტრეტი. ტერაკოტა. 1585. სემინარიო პატრიარკალე. ვენეცია. 6. პაოლო ვერონეზე. „კუჩინის ოჯახი თაყვანს სცემს მადონასა და წმინდანებს".
571. სურათების გალერეა. დრეზდენი. ფრაგმენტი. 7. პარმიჯანინო. მალატესტა ბალონეს პორტრეტი. 1530-იანი წწ. სამხატვრო-ისტორიული
უზეუმი. ვენა. 8. სებასტიანო დელ პიომბო. პაპის კლემენტ VII პორტრეტი. 1526. კაპოდიმონტეს მუზეუმი. ნეაპოლი. 9. ა. მოდილია-
ი. „რენე" 1917. თანამედროვე ხელოვნების მუზეუმი. სან-პაულუ. 10. ვ. სეროვი. მ. ერმოლოვას პორტრეტი. 1905. 11. ნ. ალტმანი. ა. ახმა-
ტოვას პორტრეტი. 1914. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი. 12. ი. ბროდსკი. ა. მ. გორკის პორტრეტი. 1937. 13. გ. ოჩიაური. მელიტას პორ-
ტრეტი. ტერაკოტა. 1955. 14. უცნობი ავტორი. მეფე ერეკლე II-ის ასული თეკლა. XIX ს. დასაწყისი. 15. ზ. ნიჟარაძე. ო. ჭილაძის პორტრეტი.
961. 16. კ. გრიგოლია. ახალგაზრდის პორტრეტი. თაბაშირი. 1967. (10, 12—ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი; 13, 14, 15—საქართველოს ხელოვ-
ების მუზეუმი. თბილისი; 16— საქართველოს სურათების გალერეა. თბილისი).













სტ. ბორტუგალია. 1. სან-ვისენტის კონცხი — პორტუგალიის ტერიტორიის უკიდურესი სამხრეთ-დასავლეთი წერტილი. 2. ქ. ლისაბონის საერთო ხედი. 3. დიანას ტაძარი. ახ. წ. II – III სს. ევორა. 4. აფონსუ დომინგიში. ბატალიის მონასტრის ეკლესია. 1388–1402. 5. კ. კრუშ ამარანტი. ბონ ჟეზუშ და მონტის ეკლესია. 1773–1827. ბრაგა. 6. ქ. პორტუ. ხიდი მდ. დორუზე (დუეროზე). 7. გრეგორიუ ლოპიში (?). „მადონა ყრმითა და ანგელოზებით“. XVI ს. I ნახევარი. ძველი ხელოვნების ეროვნული მუზეუმი. ლისაბონი. 8. ვაშკუ ფერნანდიში. „წმ. პეტრე“. XVI ს. I ნახევარი. მუზეუმი გრან ვაშკუ. ვიზეუ. 9. ინეშ დი კაშტრუს საფლავის ქვა. მარმარილო. ფრაგმენტი. XIV ს. II ნახევარი. ცისტერციანელთა მონასტერი. ალკობასა. 10. კ. ბოტელიუ. „ლისაბონი“. თანამედროვე ხელოვნების ეროვნული მუზეუმი. ლისაბონი.

















*სტ. პროტორენესანსი.* **1.** პალაცო პუბლიკო. 1298 – 1309. (კოშკი – 1338–49). სიენა. **2.** ლოჯია დელ ბიგალო. 1352 – 58. ფლორენცია. **3.** ანდრეა ორკანია. ღვთისმშობლის დაბადება. ორსანმიკელეს ეკლესიის რელიეფი. 1352–59. ფლორენცია **4.** ჯოტო. ენრიკო სკროვენის მიერ კაპელის შეწირვა. ფრესკა „დღე განკითხვისა“. ფრაგმენტი. დაახლ. 1305. კაპელა დელ არენა. პადუა. **5.** ავანცო. წმ. გიორგი სვამს საწამლავს. სან-ჯორჯოს კაპელის ფრესკა. დაახლ. 1377–79. პადუა. **6.** არნოლფო დი კამბიო. ხარება. დაახლ. 1290 – 95. მარმარილო. ვიქტორიასა და ალბერტის მუზეუმი. ლონდონი. **7.** დუჩო დი ბუონინსენია. „რუჩელაის მადონა“. 1285. უფიცის გალერეა. ფლორენცია.

















სტ. რაიტი. 1. რობის სახლი. 1909. ჩიკაგო. 2. სინაგოგა. 1959. ფილადელფია. 3. ფ. ლ. რაიტის რეზიდენცია. 1836. ტეილეზინ-ვესტი (არიზონის შტატი). 4. რესტორანი. 1913—14. ჩიკაგო. არ შემოინახა. 5. „ჯონსონის" კომპანიის კვლევითი ლაბორატორია—კოშკი. 1950. რეისინი. (ვისკონსინის შტატი). 6. ჯ. სტარჯესის სახლი. 1938. ბრენტვუდ-ჰაიტსი (კალიფორნიის შტატი). 7. „პრაისის კოშკი". 1956. ბარტლსვილი (ოკლაჰომის შტატი).





ლეს მრავალი ტექ., სამედ.-ბიოლ., ასტროფიზ. და სხვ. გამოკვლევა. ამ პერიოდში ხომალდში მუშაობდა 3 საერთაშ. ეკიპაჟი. 1981 წ. 14—22 მაისს მეორედ იფრინა კოსმოსში დ. *პრუნარიუსთან* ერთად „სოიუზ-40-ით“, 1982 წ. 19—27 აგვ. კი მესამედ „სოიუზ ტ-7-ით“ ა. *სერებროვსა* და ს. *სავიცკაიასთან* ერთად. პ. დაჯილდოებულია სამი ლენინის ორდენით.

**პოპოვი** მეთოდე ათანასის ძე (29. IV. 1881, შუმენი, — 19. IV. 1954, სოფია), ბულგარელი ბიოლოგი, ბულგ. მეცნ. აკად. (1947) და გერმ. ბუნებისმკვლევართა აკად. „ლეოპოლდინის“ (1926) წევრი. პ-ის შრომები ეხება მცენარეთა და ცხოველთა სასიცოცხლო პროცესების ქიმ. სტიმულაციის საკითხებს. მუშაობდა აგრეთვე მიკრობიოლ., სეროლოგიის და ანთროპოლ. დარგში. სახ. კრების დეპუტატი (1953). მსოფლიოს საერთაშ. საბჭოს წევრი (1950-იდან). დიმიტროვის პრემია (1950).

**პოპოვი** ოლეგ კონსტანტინეს ძე (დ. 31. VII. 1930, სოფ. ვირუბოვო, მოსკ. ოლქი), სსრკ ცირკის მსახიობი, კლოუნი. სსრკ სახ. არტისტი (1969). 1950 დაამთავრა საცირკო ხელოვნ. სახელმწ. სასწავლებელი. თავდაპირველად გამოდიოდა როგორც ეკვილიბრისტ-კომიკოსი, სუსტად დაჭიმულ მავთულზე მოსიარულე. 1951—53 ხალიჩის კლოუნად მუშაობდა ახალგაზრდულ კოლექტივში. თავის გამოსვლებში იყენებს ეკვილიბრისტულ, აკრობატულ, ჟონგლიორულ ხერხებს. მის ნომრებში შერწყმულია ბუფონადა, ფსიქოლ. სიმართლე, მსუბუქი ლირ. იუმორი. პ-მა შექმნა მომხიბვლელი, მოხერხებული თანამედროვე ახალგაზრდის სახე. პ-ს „მზიურ კლოუნს“ უწოდებენ. იგი საერთაშ. საცირკო ფესტივალის (ვარშავა, 1957) ლაურეატია. მიღებული აქვს ოსკარის პრემია (ბრიუსელი, 1958). გასტროლებს მართავს საზღვარგარეთ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლით.

**პოპოვიჩი** პავლე რომანის ძე (დ. 5. X. 1930, დაბა უზინი, კიევის ოლქი), სსრკ კოსმონავტი მფრინავი, ავიაციის გენ.-მაიორი (1976), საბჭ. კავშირის ორგზის გმირი (18. VIII. 1962 და 20. VII. 1974). სკკპ წევრი 1957-იდან. დაამთავრა მაგნიტოგორსკის ინდუსტრ. ტექნიკუმი (1951), სამხ.-საავიაციო სასწავლებელი (1954), ნ. ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საჰაერო საინჟინრო აკადემია (1968). 1960-იდან კოსმონავტთა რაზმშია. 1962 წ. 12—15 აგვ. განახორციელა ჯგუფური გაფრენა კოსმოსში ა. *ნიკოლაევთან* ერთად; იყო კოსმ. ხომალდ „ვოსტოკ-4-ის“ პილოტი. მეთაურობდა კოსმ. ხომალდ „სოიუზ-14-ს“, რ-ითაც ი. არტიუხინთან ერთად 1974 წ. 3 ივლ. გაფრინდა დედამიწისირგლივ ორბიტაზე. 5 ივლ. ხომალდი შეუპირაპირდა 1974 წ. 25 ივნ-იდან ორბიტაზე მყოფ სამეცნ. სადგურს „სალუტ-3“. ერთობლივი ფრენის დროს, რაც 15 *დღ-ღ* გაგრძელდა, კოსმონავტებმა შეასრულეს გამოკვლევათა ვრცელი პროგრამა. უკრ. სსრ VII—IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და წითელი ვარსკვლავის ორდენით.

**პოპოკატეპეტლი** (ესპ. Popocatepetl < აცტეკ., სიტყვასიტყვით — მბოლავი მთა), მოქმედი ვულკანი მექსიკის სამხრ. ნაწილში, განივ ვულკანურ სიერაზე, ქ. მეხიკოდან სამხრ.-აღმ-ით 65 *კმ*-ზე. სიმაღლე 5452 *მ*. XVI—XVII სს-ში ხშირი იყო ამოფრქვევა. უკანასკნელი ამოფრქვევა მოხდა 1943 წ. 3800 *მ*-მდე კალთები შემოსილია ნაძვისა და ფიჭვის ტყით, 3800—4560 *მ* მოტყელი გაშიშვლებულია, 4560 *მ* ზემოთ მარადი თოვლი და მყინვარებია.

**პოპოლანები** (იტალ. Popolani<popolo — ხალხი), XII—XVI სს. ჩრდ. და ცენტრ. იტალიის ქალაქების ვაჭარ-ხელოსანთა ფენები, რ-ებიც *ამქრებში* იყვნენ გაერთიანებული. XII ს. ბოლოს — XIII ს. დამდეგს წარმატებით ებრძოდნენ ფეოდალებს და XIII ს. შუა წლებისათვის გაბატონდნენ ყველაზე უფრო განვითარებულ ქ-ებში — ბოლონიაში 1245, ფლორენციაში 1250, პერუჯაში 1258. იმ ქალაქ-სახელმწიფოებში, სადაც დამყარდა პ-ის ძალაუფლება, შემოიღეს ამქართა წარმომადგენლების არჩევითი ხელისუფლება, რ-იც მოქალაქეთა შეიარაღებულ რაზმებს ეყრდნობოდა. XVII ს. დამლევს ამ ქ-ებში ფეოდალებს კანონმდებლობით ჩამოერთვათ პოლიტ. უფლებები. XV ს. *სენიორიის* პირობებში პ-ის მნიშვნელობა შემცირდა. XVI ს. იტალიაში დაწყებულმა კათოლ. რეაქციამ პ-ის სოც. ბრძოლის განახლება გამოიწვია.

**პოპულარები** (ლათ. populares<populus — ხალხი), იდეურ-პოლიტიკური მიმდინარეობა რომის რესპუბლიკაში ძვ. წ. II—I სს-ში. გამოხატავდა სოფლის პლებსის ინტერესებს, მოითხოვდა აგრ. საკითხის გადაჭრასა და სახელმწ. წყობის ერთგვარ დემოკრატიზაციას. პ-ს ხელმძღვანელობდნენ მაღალი წრიდან გამოსული მოღვაწეები, მაგ., ძმები გრაკქუსები, აპულეიუს სატურნინუსი და სხვ. პ-ის დასაყრდენს წარმოადგენდა სახ. კრება, ოპტიმატებისა კი — სენატი.

**პოპულაცია** (გვიანდ. ლათ. populatio< ლათ. populus — ხალხი, მოსახლეობა), გენეტიკაში, ეკოლოგიასა და ევოლუციურ მოძღვრებაში, ერთი სახეობის იმ ინდივიდთა ერთობლიობა, რ-ებიც მრავალი თაობის მანძილზე ერთსა და იმავე ტერიტორიაზე ცხოვრობენ, თავისუფლად ეჯვარებიან ერთმანეთს და სხვა ასეთივე ჯგუფებისაგან იზოლირებული არიან ტოპოგრ. და ეკოლ. ბარიერებით. *არეალი*, რ-იც პ-ს უკავია, სხვადასხვა სიდიდისაა, რაც უმთავრესად დამოკიდებულია ინდივიდთა მოძრაობის ხარისხზე. პ-ის ერთ-ერთი ძირითადი თვისებაა მასში ინდივიდთა რაოდენობის მერყეობა („პოპულაციური ტალღები“). პ. სახეობის ევოლუციის ერთეულს წარმოადგენს. მასში იქმნება ერთიანი გენეტ. ფონდი და მიმდინარეობს მიკროევოლ. პროცესები. პ. ჰეტეროგენურია (არაერთგვაროვანი), რაც მუტაციური პროცესისა და შეჯვარების შედეგია. იგი უზრუნველყოფს მემკვიდრული ცვალებადობის „სამობილიზაციო რეზერვის“ არსებობას, რის გამოც პ-ს შეუძლია გარემოსთან შესაგუებლად გამოიყენოს პ-ში ფარულად მყოფი ძვ. მუტაციები. აღნიშნული კანონზომიერებებით ხასიათდება ალოგამური (განსხვავებულსქესიანი) პ-ები. არსებობს აგრეთვე ავტოგამური (მრავლდებიან თვითგანაყოფიერებით) და აგამური (ვეგეტატიური გამრავლების მქონე) პ-ები. ბუნებრივი პ-ის გენოფონდის შესწავლას დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვს სელექციაში.

*ლიტ.*: Майр Э., Популяции, виды и эволюция, пер. с англ., М., 1974; Физиолого-генетические основы микроэволюции, წგნ.: Физиологическая генетика, Л., 1976; Яблоков А. В., Юсуфов А. Г., Эволюционное учение, 2 изд., М., 1981.

*ი. ჭუჭულაშვილი.*

**პოპულაციური გენეტიკა,** *გენეტიკის* დარგი, რ-იც შეისწავლის *პოპულაციის* გენეტიკურ სტრუქტურას და გენეტიკური შედგენილობის დინამიკას. პოპულაციაში მემკვიდრეობის ანალიზი ემყარება გენოტიპური კლასებისა (დომინანტური და რეცესიული ჰომოზიგოტები, ჰეტეროზიგოტები) და გენური ცვლილებების სიხშირეების (დომინანტურ ან რეცესიულ ალელთა შემცველი გამეტების სიხშირე) შესწავლას მშობლიურ და შვილეულ თაობებში. თავისუფალი შეჯვარების მქონე პანმიქსურ პოპულაციაში გენეტ. სტრუქტურის დინამიკის განმსაზღვრელი ფაქტორების (ბუნებრივი გადარჩევა, მუტაციური პროცესი, გენური დრეიფი, მიგრაცია) უმოქმედობისას მყარდება ალელთა სიხშირეების მუდმივობა თაობებში (ჰარდი-ვაინბერგის კანონი). პოპულაციაში განუწყვეტლივ მიმდინარე მუტაციური პროცესის გამო წარმოიქმნება ახალ-ახალი მუტაციები, რ-ებიც ვრცელდებიან. დომინანტობის მოვლენის გამო ფენოტიპური ერთგვაროვნების ფონზე დიდი კონცენტრაციით გროვდებიან რეცესიული მუტაციები და იქმნება მემკვიდრული ცვალებადობის ე. წ. „სამობილიზაციო რეზერვი“. გენეტ. ჰეტეროგენულობის გამო პოპულაცია უფრო მრავალრიცხოვანი და ნაყოფიერია, მაგრამ ხშირად იმ გენთა დაგროვებაც ხდება, რ-ებიც ჰომოზიგოტთა ცხოველმყოფელობასა და ნაყოფიერებას აქვეითებენ, რაც პოპულაციის საშ. ადაპტიური ღირებულების (შემგუებლობის) დაწევას იწვევს (პოპულაციის ე. წ. გენეტ. ტვირთი). პოპულაციის გენეტ. სტრუქტურის დინამიკაზე გარკვეულ გავლენას ახდენს გენური დრეიფი, ე. ი. გენური სიხშირეების შემთხვევითი არამიმართული მერყეობა, რაც ჰომოზიგოტიზაციას აძლიერებს და მეტი მნიშვნელობა აქვს ნაკლები რიცხობრიობის პოპულაციაში. მიგრაციის შედეგად პოპულაციაში ზოგჯერ იჭრებიან გენოტიპები, რ-თა ადაპტიური ღირებულება მაღალია და თავისუფალი შეჯვარების გამო ცვლიან პოპულაციის გენეტ. შემადგენლობას. პ. გ-ის სტრუქტურის დინამიკაში გადამწყვეტ და მარეგულირებელ როლს ასრულებს ბუნებრივი გადარჩევა, რ-იც პოპულაციის დონეზე ვლინდება მასტაბილიზებელი, მამოძრავებელი და დიზრუპტული ფორმებით. მამოძრავებელი გადარჩევის მოქმედების შედეგად წარმოქმნილ ეკოლ. გარდაქმნებს მასტაბილიზებელი ინახავს და განამტკიცებს, დიზრუპტული გადარჩევა კი პოპულაციაში ორი ან მეტი ფენოტიპის სასარგებლოდ მიმდინარეობს, რაც გენეტ. პოლიმორფიზმს განაპირობებს. პ. გ. სახეობათა წარმოქმნის (მიკროევოლუციის) მექანიზმების, ადამიანის გენეტიკის კანონზომიერებათა შესწავლის, სას.-სამ. მცენარეთა და ცხოველთა ჯიშების გამოყვანის საფუძველია.

*ლიტ.*: Дубинин Н. П., Глембоцкий Я. Л., Генетика популяции и селекция, М., 1967; Майр Э., Популяции, виды и эволюция, пер. с англ., М., 1974; Физиолого-генетические основы микроэволюции, წგნ.: Физиологическая генетика, Л., 1976; Четвериков С. С., О некоторых моментах эволюционного процесса с точки зрения современной генетики, «Журнал экспериментальной биологии», Сер. А, 1926, т. 2, в. 1; Яблоков А. В., Юсуфов А. Г., Эволюционное учение, 2 изд., М., 1981.

*ი. ჭუჭულაშვილი.*

**პოპულაციური ეკოლოგია,** ეკოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის *პოპულაციის* როგორც *სახეობის* არსებობის ელემენტარულ ფორმას. იგი იკვლევს პოპულაციების სტრუქტურას და მის დინამიკას, ცხოველთა პოპულაციის სქესობრივ და ასაკობრივ შედგენილობას, რ-ებიც განსაზღვრავენ მათ ნაყოფიერებას და გამრავლების ხასიათს, რიცხობრიობის, სიმჭიდროვის და სხვა თავისებურებათა დინამიკას; პ. ე. შეისწავლის აგრეთვე პოპულაციების ეკოლოგიურ სტრუქტურას და, ამის შესაბამისად, მათი წევრების რთული და მრავალმხრივი ურთიერთობის ყოველგვარ გამოვლინებას; გარკვეული ინფორმაციის შემცველ ქიმ., აკუსტიკურ, მექან. ელექტრომაგნ. და სხვა სიგნალებს, რ-ებიც აღიქმებიან სათანადო რეცეპტორებით, მოქმედებენ ცხოველთა მეტაბოლიზმზე და იწვევენ შესაბამის ცვლილებებს მათ ქცევაში. პ. ე. განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს ცხოველთა სარეწაო და მავნე სახეობათა პოპულაციების შესწავლას მათი რაოდენობის რეგულირების მიზნით. საქართველოში პ. ე. განვითარების პროცესშია და შეისწავლის ცხოველთა რამდენიმე ჯგუფს — მღრღნელებს, ტკიპებს და სხვ.

*გ. ქაჯაია.*

**პოპური** (<ფრანგ. pot-pourri — შერეული კერძი, რაგინდარა), საკრავიერი პიე-


ანდრეი პოპოვი.


ლ. პოპოვი.


ო. პოპოვი.


პ. პოპოვიჩი.

სა, რ-იც შედგენილია რომელიმე ოპერის, ოპერეტის, ბალეტის, სიმღერის, ცეკვის, მარშის თუ კინოფილმის პოპულარული მოტივებისაგან. პ-ში მელოდია, ჩვეულებრივ, არ ვითარდება, არამედ მისდევს ერთიმეორეს. თემატური გადართვისა და მოდულაციისათვის მელოდიებს შორის ჩართულია მოკლე მაკავშირებლები. პ. ფართოდ გავრცელდა XIX ს-იდან განსაკუთრებით საესტრადო და სასულე ორკესტრების რეპერტუარში.

**პოჟარევაცის ზავი 1718,** საზავო ხელშეკრულებები, რ-ებითაც დასრულდა ოსმალეთის ომი ვენეციასა (1714 — 18) და ავსტრიასთან (1716—18). იხ. *პოჟარევაცის საზავო ხელშეკრულებები 1718.*

**პოჟარევაცის საზავო ხელშეკრულებები 1718,** ხელშეკრულებები, რ-ებითაც დასრულდა ოსმალეთის ომი ვენეციასა (1714—18) და ავსტრიასთან (1716—18). ხელი მოაწერეს ქ. პოჟარევაცში (სერბია). ავსტრიასთან დადებული საზავო ხელშეკრულება (21 ივლ.) ითვალისწინებდა ავსტრიისათვის ბანატის, ტემეშვარის (ტიმიშოარა), ვლახეთის ნაწილის, ჩრდ. ბოსნიის და ზოგიერთი სხვა ტერიტ. გადაცემას. 1718 წ. 27 ივლ. დაიდო ავსტრ.-ოსმ. სავაჭრო ხელშეკრულება, რ-იც ავსტრიის ქვეშევრდომებს საქონლის შეზიდვა-გაზიდვაზე 3% ბაჟის გადახდის შემთხვევაში ოსმ. მთელ ტერიტორიაზე თავისუფალი ვაჭრობის უფლებას ანიჭებდა. ვენეციაოსმ. საზავო ხელშეკრულება (21 ივლ.) ადასტურებდა ომის მსვლელობაში ჩამოყალიბებულ საზღვრებს: ცნობდა მორეისა და არქიპელაგის კ-ების გადასვლას ოსმ. ხელში, ოსმალეთი უზრუნველყოფდა ხელსაყრელ პირობებს ვენეციელთა ვაჭრობისათვის ოსმ. იმპერიაში.

**პოჟარსკი** დიმიტრი მიხეილის ძე [1. XI. 1578, — 20 (30). IV. 1642, მოსკოვი, დაკრძალულია სუზდალში], თავადი, რუსეთის სამხედრო და სახელმწიფო მოღვაწე. მისი მონაწილეობით ჩაახშვეს გლეხთა აჯანყება, რ-საც ი. *ბოლოტნიკოვი* წინამძღოლობდა. 1608—10 მხარს უჭერდა ვ. შუისკის. მონაწილეობდა I სახალხო ლაშქარში და პოლ.-ლიტვ. ინტერვენტთა წინააღმდეგ მოსკ. 1611 აჯანყებაში, სადაც დაიჭრა. 1611 ოქტ. II სახალხო ლაშქრის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. 1615 და 1618 მონაწილეობდა პოლონელთა წინააღმდეგ ბრძოლებში, 1633—34 იყო საშარქაფო ჯარების ერთ-ერთი სარდალი. 1616—18 და 1632—33 ხელმძღვანელობდა სხვადასხვა უწყებებს (პრიკაზებს). მონაწილეობდა რუს.-ინგლ. (1617), რუს.-პოლ. (1635) და რუს.-ყირიმის (1630—40) მოლაპარაკებებში. 1628—30 იყო ნოვგოროდის ვოევოდა. 1804—18 პ-სა და კუზმა მინინს მოსკოვში, წითელ მოედანზე, ძეგლი აუგეს (მოქანდაკე ი. მარტოსი).

**პოჟელა** კაროლის [17 (29). II. 1896, სოფ. ბარდიშკიაი, ახლანდ. პაკრუოისის რ-ნი, ლიტვ. სსრ,—27. XII. 1926, კაუნასი], რევოლუციური მოძრაობის მონაწილე რუსეთში, ლიტვ. კომუნისტური პარტიის ერთ-ერთი ორგანიზატორი. 1916 შევიდა ბოლშევიკურ პარტიაში. პარტ. მუშაობაში იყო ჩაბმული ესტონეთში. მონაწილეობდა 1917 თებ. და ოქტ. რევოლუციებში. 1918 გაზაფხულზე ჩამოაყალიბა ლიტვ. კპ-ის ერთ-ერთი უჯრედი გერმანელების მიერ ოკუპირებულ ტერიტორიაზე. პარტიის დამფუძნებელი არალეგალური ყრილობის დელეგატი (1918 ოქტ.). ლიტვაში საბჭ. ხელისუფლების დროებით დაცემის შემდეგ (1919 აგვ.) იატაკქვეშა პარტ. სამუშაოზე იყო რასეინიაესა და კაუნასში, იქვე ჩამოაყალიბა იატაკქვეშა სტამბა „სპარტაკასი" (1920), იყო გაზ. „ტესის" (ლიტვ. კპ ცკ-ის ორგანო) და მთელი რიგი პარტ. გამოცემების რედაქტორი. 1921-იდან ლიტვ. კპ ცკ-ის წევრი, 1923-იდან — მდივანი, კომინტერნის V კონგრესის დელეგატი (1924). ლიტვაში ფაშისტური გადატრიალების შემდეგ დააპატიმრეს და ლიტვ. კპ სხვა ხელმძღვანელ მუშაკებთან ერთად დახვრიტეს.


ა. პორაი-კოშიცი.

**პორაი-კოშიცი** ალექსანდრე ევგენის ძე [26. IX (8. X). 1877, ყაზანი, — 17. IV. 1949, ლენინგრადი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1935). 1903 დაამთავრა პეტერბ. ტექნოლ. ინ-ტი. 1905-იდან გარდაცვალებამდე მუშაობდა იქვე (1918-იდან პროფესორი). 1941-იდან სსრკ მეცნ. აკად. ორგ. ქიმ. ინ-ტის ლაბორ. გამგე. გამოიკვლია არომატული და ჰეტეროციკლური ნაერთების კონდენსაციისა და აზოშეულლების რეაქციებში მეთილისა და მეთილენის ჯგუფების წყალბადატომების ძვრადობა; სინთეზურად მიიღო მრავალი საღებარი; შეიმუშავა ფურფუროლის მიღების მეთოდი. პ.-კ. მონაწილეობდა ანილინის საღებრების სამამულო წარმოების შექმნაში. სსრკ სახელმწ. პრემია (1943). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენით და მედლებით.

*ლიტ.*: А. Е. Порай-Кошиц, М.—Л., 1948 (Материалы к биобиблиографии ученых СССР. Серия химических наук, в. 8).

**პორ-დე-გალე** (Port-des-Galets), პ უ ე ნ ტ-დ ე-გ ა ლ ე (Pointe-des-Galets), ლ ე-პ ო რ ი (Le Port), ქალაქი და მთავარი ნავსადგური კ. რეიუნიონზე, ჩრდ.-დას. ნაპირზე. დაახლ. 20 ათ. მცხ. რკინიგზის სადგური. გააქვთ შაქარი, რომი, ვანილი, ყავა.

**პორეცკი** პლატონ სერგის ძე [3 (15). X. 1846, ელიზავეტგრადი, ახლანდ. კიროვოგრადი, — 9 (22). VIII. 1907, სოფ. ჟოვედი, ახლანდ. ჩერნიგოვი], რუსი ლოგიკოსი, მათემატიკოსი, ასტრონომი. რუსეთში პირველმა წაიკითხა ლექციები მათ. ლოგიკაში 1887—88 ყაზანის უნ-ტში. პ-ს ლოგიკური გამოკვლევები ძირითადად ეხება *ლოგიკის ალგებრას*. ჯ. ბულის, უ. ჯევონზის და ე. შრედერის იდეებზე დაყრდნობით მან ააგო ლოგიკურ განტოლებათა თეორია, რ-იც შეიცავს წანამძღვართა მოცემული სისტემისაგან გამომდინარე შედეგთა სიმრავლის პოვნის, ე. წ. „კანონიკური ფორმების", მეთოდს.

*თხზ.*: О способах решения логических равенств и об обратном способе математической логики, წგნ.: Собрание протоколов заседаний секции физико-математических наук Об-ва естествоиспытателей при Казанском ун-те, т. 2, Каз., 1884; Решение общей задачи теории вероятностей при помощи математической логики, იქვე, т. 5, Каз., 1887.
*ნ. ივანიძე.*

**პორი,** შვედ. ბ ი ე რ ნ ე ბ ო რ გ ი (Pori; Björneborg), ქალაქი და ნავსადგური სამხრ.-დას. ფინეთში, ბალტიის ზღვის ბოტნიის ყურის ნაპირზე, ტურკუ-პორის ლიანში. 79,4 ათ. მცხ. (1980). სარკინიგზო კვანძი. ქვეყნის ხე-ტყის დასამუშ. მრეწვ. მნიშვნელოვანი ცენტრი. მანქანათმშ. და ფერადი მეტალურგია. საფეიქრო და კვების მრეწველობა. გააქვთ ხე-ტყე. პ-ს ავანპორტებია რეპოსაარი და მიანტულუოტო.

**პორკალა-უდი** (Porkkala Udd), ნ.-კ. სამხრ. ფინეთში. ფართობი 393,44 $კმ^2$ (მიმდებარე წყლის სივრცის გარეშე). ფინეთსა და სსრკ-ს შორის 1944 წ. 19 სექტ. დადებული დაზავებით (მუხლი 8), რაც დადასტურებულ იქნა 1947 ფინეთთან დადებული საზავო ხელშეკრულებით, ფინეთი სსრკ-ს სარგებლობისა და მმართველობისათვის 50 წლის ვადით იჯარით აძლევდა პ.-უ-ის ნ.-კ-ის რ-ნში ტერიტორიასა და წყლის სივრცეს საბჭ. სამხ.-საზღვ. ბაზის შესაქმნელად. 1955 საბჭ. მთავრობამ ვადამდე ადრე ფინეთის სასარგებლოდ უარი თქვა პ.-უ-ის ტერიტ. გამოყენებაზე და გამოიყვანა თავისი ჯარები. ფინეთისთვის პ.-უ-ის ტერიტ. გადაცემა გაფორმდა ჰელსინკიში 1956 წ. 26 იანვ.

**პორკიუპაინი** (Porcupine), მდინარე კანადასა და ალასკაში (აშშ), მდ. იუკონის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 953 *კმ*, აუზის ფართ. 78 ათ. $კმ^2$. სათავე აქვს ნაჰონის მთებში. უმთავრესად საზრდოობს თოვლის წყლით წყალდიდობა იცის ივნის-ივლისში. გამგიფულია ოქტ-იდან აპრ.-მაისამდე. ქვემოთში სანაოსნოა პატარა გემებისათვის.

**პორნოგრაფია** (ბერძ. pornos — გარყვნილი და ... *გრაფია*), სქესობრივი ცხოვრების ვულგარულ-ნატურალისტური, უხამსი გამოხატვა ლიტ-რაში, სახვით ხელოვნებაში, თეატრში, კინოში და სხვ. პორნოგრაფიული ნაწარმოების, გამოსახულების ან პორნოგრაფიული ხასიათის სხვაგვარი საგნების დამზადება და გავრცელება, მათი შენახვა გაყიდვის ან გავრცელების მიზნით სსრკ-ში ისჯება კანონით (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 232).

**პორონაისკი** (1946-მდე ს ი კ უ კ ა), ქალაქი რსფსრ სახალინის ოლქში, პორონაისკის რ-ნის ცენტრი. ნავსადგური მდ. პორონაის შესართავთან, მოთმინების ყურის (ოხოტის ზღვა) ნაპირზე. რკინიგზის სადგური. ცელულოზა-ქაღალდისა და თევზის კომბინატები, ცემენტისა და საშენ მასალათა ქ-ნები. ნადირთსაშენი (წაულა) საბჭ. მეურნეობა.

**პორონინი** (Poronin), პ ო რ ო ნ ი ნ ო, კურორტი პოლონეთში, კრაკოვის სავოევოდოში, კარპატების მთისწინეთში, ქ. ზაკოპანეს მახლობლად. 1913 ზაფხულში და 1914 პ-ის მახლობლად ცხოვრობდა ვ. ი. ლენინი. აქ ჩატარდა *პორონინოს 1913 თათბირი* რსდმპ ცენტრალური კომიტეტისა პარტიულ მუშაკებთან. სახლში, სადაც მიმდინარეობდა ეს თათბირი, ახლა ვ. ი. ლენინის მუზეუმია.

**პორონინოს 1913 თათბირი** რ ს დ მ პ ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი კ ო მ ი ტ ე ტ ი ს ა პ ა რ ტ ი უ ლ მ უ შ ა კ ე ბ თ ა ნ, ჩატარდა პორონინოში, ზაკოპანეს მახლობლად 23 სექტ. (6 ოქტ.) — 1(14) ოქტ. კონსპირაციის მიზნით ეწოდა „აგვისტოს", „ზაფხულის" თათბირი. თათბირის მუშაობას ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი, რ-მაც გააკეთა ცკ-ის საანგარიშო მოხსენება, მოხსენება ეროვნ. საკითხზე და ვენის საერთაშ. სოციალ. კონგრესის შესახებ, აგრეთვე დღის წესრიგის სხვა საკითხებზე, რედაქცია გაუკეთა ყველა რეზოლუციას. მოისმინეს აგრეთვე მოხსენებები ადგილებიდან, საორგანიზაციო და სხვა საკითხები პარტყრილობის, ხაგაფიცვო მოძრაობის, პარტ. პრესის, სათათბიროს ს.-დ. ფრაქციის, ლეგალურ საზებებში მუშაობისა და ხალხოსნების შესახებ. აღინიშნა ქვეყანაში მუშათა მოძრაობის გაძლიერება და რევ. მოახლოება, ლიკვიდატორთა გავლენის შემცირება ყველგან, ხაზი გაესვა იმას, რომ მთავარ რევ. ლოზუნგებად კვლავ რჩება დემოკრ. რესპუბლიკა, მემამულეთა მიწების კონფისკაცია, 8-საათიანი სამუშაო დღე. გადაწყდა დაეწყოთ აგიტაცია სრულიად რუს. პოლიტ. გაფიცვის მოსამზადებლად. რევ. აგიტაციის გაძლიერების მიზნით თათბირმა მოუწოდა ბოლშევიკ დეპუტატებს ფართოდ გამოეყენებინათ სახელმწ. სათათბიროს ტრიბუნა, მოითხოვა ს.-დ. ფრაქციის ბოლშევიკური და მენშევიკური ნაწილის თანასწორუფლებიანობა, რადგანაც მენშევიკები ხელყოფდნენ ბოლშევიკი დეპუტატების უფლებებს. გადაწყდა გაძლიერებულიყო მუშაობა ლეგალურ ორგანიზაციებში (პროფკავშირები, კლუბები და ა. შ.), რათა გადაექციათ ისინი პარტიის დასაყრდენად. რეზოლუციაში ეროვნ. საკითხზე უარყვეს ბუნდელების მენშევიკური დებულება კულტ.-ეროვნ. ავტონომიაზე, ხაზი გაესვა იმ გარემოებას, რომ მუშათა კლასის ინტერესები მოითხოვს სახელმწიფოს ყველა ეროვნების პროლეტარების გაერთიანებას ერთიან პოლიტ.-პროფკავშირულ, კოოპ.-საგანმან. ორგანიზაციებში. თათბირმა მთავარ ორგანიზაციულ ამოცანად ცნო თითოეულ ქალაქში ხელმძღვ. პარტორგანიზაციების განმტკიცება და

საოლქო პარტ. გაერთიანებების შექმნა. პარტ. ორგანიზაციებს დაევალათ პარტ. ყრილობის დღის წესრიგის შემუშავება, რეზოლუციების მომზადება. თავისი მნიშვნელობით თათბირი კონფერენციის ტოლფასი იყო

*ლიტ.:* Ленин В. И., Полн. собр. соч., 5 изд., т. 24, с. 45—61; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; სკკპ ისტორია, თბ., 1973.

**პორჟეზინსკი** ვიქტორ კარლის ძე (4. VIII. 1870, მორშანსკი, ტამბოვის ოლქი,— 12. III. 1929, ვარშავა), რუსი და პოლონელი ენათმეცნიერი. მოსკ., ლუბლიანისა და ვარშავის უნ-ტების პროფესორი. ბალტიკურ-სლავურ ენათა სპეციალისტი. ავტორია სახელმძღვანელოებისა ინდოევრ. და ზოგად ენათმეცნიერებაში.

**პორ-როიალის გრამატიკა,** ფილოსოფიური გრამატიკა. შექმნეს საფრანგეთში, პორ-როიალის მონასტერში კარტეზიანელმა აბატებმა ა. არნომ და კ. ლანსლომ ნაშრომში „ზოგადი ანუ რაციონალური გრამატიკა" (1660). პ.-რ. გ-ივის დამახასიათებელია ლოგიციზმი. იგი გრამატ. კატეგორიებს საფუძვლად უდებს ლოგიკურ კატეგორიებს. რაკი ენა აზროვნებას გამოხატავს, გრამატ. საფუძვლების გარკვევისათვის აუცილებლად არის მიჩნეული იმის ცოდნა, რაც ჩვენს ცნობიერებაში ხდება. პ.-რ. გ. უნივერსალურია. იგი მიზნად ისახავს წარმოგვიდგინოს ყველა ენისათვის საერთო, ზოგადი პრინციპები, რ-თა არსებობა თითქოს-და გამართლებულია უნივერს. ლოგიკის არსებობით: როგორც ლოგიკის კანონები ერთიანია მთელი კაცობრიობისათვის, ასევე ერთიანი უნდა იყოს გონების კატეგორიებზე დამყარებული გრამატიკაც.

პ.-რ. გ-მ გავლენა მოახდინა XVII—XVIII სს. ფილოს. გრამატიკების განვითარებაზე. XIX ს. დასაწყისში, ისტ. ენათმეცნ. ჩამოყალიბების შემდეგ, პ.-რ. გ. უარყვეს როგორც ლოგიცისტური, რ-იც ანგარიშს არ უწევს ენათა მრავალფეროვნებას, გამორიცხავს ისტ. თვალსაზრისს. XX ს-ში ზოგიერთი ენათმეცნიერი ცდილობს დაუბრუნდეს პ.-რ. გ-ს.

*თ. შარაძენიძე.*

**პორ-როიალის ლოგიკა,** 1622 პარიზში გამოსული ფრანგი ფილოსოფოსების ა. არნოსა (1612—1694) და პ. ნიკოლის (1625—1695) წიგნის — „ლოგიკა, ანუ აზროვნების ხელოვნება" (1662) — გავრცელებული სახელწოდება. პარიზთან მდებარე დედათა მონასტერი პორ-როიალი XVII ს. ფრანგ. იანსენიზმის ცენტრი იყო, სადაც მოღვაწეობდა ბ. *პასკალი.* პ.-რ. ლ-ის ავტორები, იანსენისტები, შეეცადნენ რ. *დეკარტის* დედუქციური მეთოდისა და ბ. პასკალის მეთოდოლ. მოთხოვნების შესაბამისად გადაემუშავებინათ არისტოტელეს ლოგიკის ძირითადი პრინციპები. წიგნში თანამიმდევრულადაა გადმოცემული მოძღვრება ცნების, მსჯელობის, დასკვნისა და დასაბუთების შესახებ, მოცემულია ცნებათა (იდეათა), მსჯელობათა და დასკვნათა საინტერესო კლასიფიკაცია. მასში ლოგიკის საკითხები განხილულია ფსიქოლოგიასთან მჭიდრო კავშირში. პ.-რ. ლ-მ მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა ლოგიკის შემდგომ ისტორიაზე.

*ლიტ.:* Котарбиньский Т., Избр. произв., пер. с польск., М., 1963.

*ბ. ივანიძე.*

**პორსანგერ-ფიორდი** (Porsanger Fjord), ბარენცის ზღვის ყურე ნორვეგიის ჩრდ-ით, ნ.-კ-ებს პორსანგერსა და სვერჰოლტს შორის. სიგრძე 120 *კმ*, სიგანე შუა ნაწილში 20 *კმ*-მდე. გაბატონებული სიღრმეებია 50—100 *მ*. ნაპირები მაღალი და ციცაბოა. ბევრია კლდოვანი კუნძული. მოქცევა ნახევარდღეღამურია, სიმაღლე 2,2 *მ*-მდე.

**პორსელისი** (Porcellis) იან (დაახლ. 1584, გენტი, — 29. I. 1632, ზუტერვაუდე, სამხრ. ჰოლანდია), ჰოლანდიელი ფერმწერ-მარინისტი. მუშაობდა ანტვერპენში, ჰარლემში, ამსტერდამში. უარყო ადრინდ. ჰოლანდ. მარინისტი მხატვრებისათვის დამახასიათებელი კომპოზიციურად დაქუცმაცებული, ფერადოვნების მხრივ ჭრელი საზღვაო პეიზაჟები. მისი შემოქმედებისათვის დამახასიათებელია შუქის და ჰაერის დამაჯერებელი გადმოცემა, მკაცრი კოლორიტი („ხომალდის დაღუპვა", 1631, საზღვაო ეროვნ. მუზეუმი, გრინვიჩი).

**პორტა** (Porta) ჯაკომო დელა (დაახლ. 1540, რომი, — 1602, იქვე), იტალიელი არქიტექტორი, მიქელანჯელოს მოწაფე. მუშაობდა ძირითადად რომში. ხელმძღვანელობდა წმ. პეტრეს ტაძრის მშენებლობას (1573-იდან), დაადგა გუმბათი (1586—93); ვინიოლას პროექტით დაასრულა ილ ჯეზუს ეკლესიის მშენებლობა. 1575 მას გაუკეთა ბაროკოს სტილის ფასადი, რ-იც ნიმუშად იქცა XVII—XVIII სს. კათოლ. ეკლესიებისათვის. მონაწილეობდა კაპიტოლიუმის მოედნის ანსამბლის შექმნაში (1563—1590-იანი წწ.). პ-ს დამოუკიდებელი ნამუშევრები: უნ-ტი რომში („საპიენცა", დაიწყო 1575) და ალდობრანდინის ვილა ფრასკატიში (1598—1600; დაასრულა კ. ფონტანამ).

**პორტალი** (გერმ. Portal < ლათ. porta — შესასვლელი, ჭიშკარი), არქიტექტურულად გაფორმებული ღიობი, რ-იც მეტწილად შენობაში შესასვლელად არის გამოყენებული. ძვ. ეგვ. და ანტ. ხანის ხუროთმოძღვრებისათვის დამახასიათებელია ბრტყელი კოჭით გადახურული პ.; ძვ. მესოპოტამიისათვის — თაღოვანი, ახლო და შუა აღმოსავლეთისათვის — *პ.-პეშტაკი.* XII ს-იდან რომანულ, გოტიკურ და ძვ. რუს. არქიტექტურაში გავრცელდა თაღოვანი, ე. წ. პერსპექტიული, პ. რენესანსული და ბაროკოული პ-ები დამუშავებული იყო სვეტებითა და პილასტრებით, რ-ებსაც ეყრდნობოდა *ანტაბლემენტი* ან *ფრონტონი*.

**პორტალური ჰიპერტონია,** ღვიძლის კარის ვენაში სისხლის წნევის მომატება ღვიძლის ქრონიკული დაავადების (ციროზი, კიბო, ღვიძლის ვენის თრომბოზი) შედეგად. კლინიკური ნიშნებია მუცლის ღრუში შეგუბებითი სითხის დაგროვება, მუცლის კანქვეშა ვენების გაგანიერება, საყლაპავი მილის, კუჭისა და სწორი ნაწლავის ვენებიდან სისხლდენა; ამასთან მკაფიოდაა გამოხატული გამომწვევი დაავადების (ღვიძლის ციროზი, კიბო და სხვ.) სიმპტომები და ღვიძლის უკმარისობის მოვლენები.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: გამომწვევი დაავადების მკურნალობა; ადრეულ პერიოდში — ქირურგ. ოპერაცია (ღვიძლის კარის ვენასა და ქვემო ღრუ ვენას შორის შესართავის შექმნა); სისხლის გადასხმა; სისხლის შემაჩერებელი და შარდმდენი საშუალებანი; მუცლის ღრუდან სითხის გამოშვება.

*ვ. ალადაშვილი.*

**პორტამენტო** (იტალ. portamento < portare — გადატანა), მელოდიის მღერადი შესრულება ხმის ერთი ბგერიდან მეორეზე თანდათანობითი, შენელებული სრიალის მეშვეობით, ახლოსაა გლისანდოსთან. გვხვდება სიმღერაში და ხემიან საკრავებზე დაკვრისას.

**პორტ-არტური,** ქალაქი ჩინეთში, იხ. *ლიუიშუნი.*

**პორტ-არტურის დაცვა,** ციხესიმაგრე პორტ-არტურის გმირული დაცვა 1904 წ. 27 იანვ. (9 თებ.) — 20 დეკ. (1905 წ. 2 იანვ.) *რუსეთ-იაპონიის ომის* (1904—05) დროს. 1898 რუს. მთავრობამ 25 წლით აიღო იჯარით ლიაოდუნის ნ.-კ-ის ნაწილი (კვანტუნის ნ.-კ.) პორტ-არტურთან (ახლა ლიუიშუნი) ერთად. სახსრების უქონლობის გამო პორტ-არტურში სიმაგრეების მშენებლობა მხოლოდ 1901 დაიწყო და 1904 იანვ-თვის სანახევროდაც არ იყო



პორტალი. ტაძრის პორტალი „ოქროს კარი". ფრაიბერგი. დაახლ. 1240.

დამთავრებული; 552 ქვემეხიდან საბრძოლო მზადყოფნაში იყო 116. კვანტუნის ნ.-კ-ის გარნიზონი აღმ.-ციმბ. მე-4 და მე-7 მსროლელი დივიზიებისაგან შედგებოდა. კვანტუნის გამაგრებული რ-ნის უფროსი გენ.-ლ. ა. სტესელი იყო, ციხესიმაგრის კომენდანტი — გენ.-ლ. კ. სმირნოვი, პ.-ა. დ-ის ინიციატორი და ორგანიზატორი იყო სახმელეთო თავდაცვის უფროსი — გენ.-ლ. რ. კონდრატენკო. ომის დასაწყისში პორტ-არტურში იმყოფებოდა წყნარი ოკეანის პირველი ესკადრა. 1904 წ. 27 იანვ. (9 თებ.) ღამით 10 იაპ. ნაღმოსანმა უეცრად მიიტანა იერიში რუს. ესკადრაზე და 2 ჯავშნოსანი და 1 კრეისერი დააზიანა. დილით იაპ. ფლოტის ძირითადი ძალების (სარდალი ადმ. ჰ. ტოგო) შეტევა უშედეგოდ დამთავრდა. 24 თებ-იდან (8 მარტი) 31 მარტამდე (13 აპრ.) (დაღუპვამდე) წყნარი ოკეანის ფლოტის სარდალი ვიცე-ადმ. ს. მაკაროვი იყო. მისი დაღუპვის შემდეგ სარდლობის პასიურობის შედეგად 22 აპრ. (5 მაისი) — 13 (26) მაისს იაპ. ჯარმა გადაჭრა პორტ-არტურში მიმავალი რკინიგზა და დაიკავა მისი შორეული მისადგომები. 17 (30) ივლ. კი პორტ-არტურის ასაღებად შექმნილი იაპ. მე-3 არმია (სარდალი გენ. მ. ნოგი) უკვე ციხე-სიმაგრის ახლო მისადგომებთან გავიდა და მისი ალყაშემორტყმა დაიწყო. ამ დროს პორტ-არტურის გარნიზონში იყო 50,5 ათ. კაცი, 646 ქვემეხი, 62 ტყვიამფრქვევი; მოწინააღმდეგის ძალები ითვლიდა 70 ათ. კაცს, 400-მდე ქვემეხს (მ. შ. 198 საალყოს), 72 ტყვიამფრქვევს. 10 (23) ივნისს და 28 ივლ. (10 აგვ.) რუს. ფლოტი უშედეგოდ შეეცადა ვლადივოსტოკისაკენ გაჭრილიყო. პორტ-არტურის 1-ელი იერიში დაიწყო 6 (19) აგვ. და გაგრძელდა 11 (24) აგვ-მდე; იაპ. ჯარმა მხოლოდ ზოგ ადგილას შეძლო ციხესიმაგრის მთავარ შემომრკალავ ხაზში შეჭრა. მე-2 იერიშის [6—9 (19—22) სექტ.] შედეგად მტერმა ხელთ იგდო 3 სიმაგრე. 18 სექტ. (1 ოქტ.) დაიწყო პორტ-არტურისათვის ცეცხლის დაშენა. მე-3 იერიშის დროს, 17—18 ოქტ. (30—31 ოქტ.), იაპონელებმა მხოლოდ უმნიშვნელო პოზიციების ხელში ჩაგდება შეძლეს. 13 (26) ნოემბ. იაპ. ჯარები კვლავ იერიშზე გადავიდნენ და 22 ნოემბ. (5 დეკ.) აიღეს მთა ვისოკაია, რამაც მათ საშუალება მისცა ესკადრის დარჩენილი გემებისათვის პირდაპირი ცეცხლი დაეშინათ. 16 (29) დეკ. სამხ. საბჭოს უმრავლესობამ კაპიტულაცია უარყო, მაგრამ 1904 წ. 20 დეკ. (1905 წ. 2 იანვ.) სტესელმა მაინც მოაწერა ხელი კაპიტულაციას. ტყვედ ჩავარდა დაახლ. 25 ათ. კაცი. იაპონელებმა 110 ათ. კაცი და 15 ხომალდი დაკარგეს.

პორტ-არტურის ბრძოლების დროს დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა თავდაცვით საინჟინრო ნაგებობებს, პირველად გამოიყენეს ნაღმსატყორცნი და ხელყუმბარები, ღამის იერიშების მოგერიების დროს — პროჟექტორები. ვ. ი. ლენინმა პორტ-



პორტალი. ზარზმის ტაძრის დასავლეთი ფასადის პორტალი. XIV ს. დასაწყისი.



პორტიკი. ფაშიზმისა და მილიტარიზმის მსხვერპლთა ძეგლის პორტიკი (ყოფილი ახალი საყარაულო). 1816 — 18. არქიტექტორი კ. შინკელი.

არტურის დაცემის პოლიტიკური მნიშვნელობა შეაფასა როგორც ცარიზმის კრიზისის დადასტურება.

ლიტ.: Ленин В. И., Падение Порт-Артура, Полн. собр. соч., 5 изд., т. 9; Сорокин А. И., Оборона Порт-Артура, 3 изд., М., 1954.



კ. პორტინარი. „ინდიელი ქალის პორტრეტი“. 1940.

**პორტ-ელიზაბეთი** (Port Elizabeth), ქალაქი სამხრ. აფრიკის რესპუბლიკის სამხრ.-აღმ. ნაწილში, კაპის პროვინციაში. 585 ათ. მცხ. (1980). მნიშვნელოვანი სარკინიგზო კვანძი. დიდი ნავსადგური ინდ. ოკ. ალგოას უბის ნაპირზე. სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია საავტ. მრეწვ., არის ელექტროტექ., ქიმ., საფეიქრო, ტყავის, ხის დასამუშ., კვების მრეწვ. საწარმოები. უნ-ტი (1964-იდან). პ.-ე. დაარსდა 1820 წ. 1799 აგებული ფორტის ადგილას.

**პორტვეინი** [გერმ. Portwein < პორტუგალიის ქ. პორტუს (Porto) სახელწ. და გერმ. Wein — ღვინო], მაგარი *ღვინო*, რ-ის მისაღებად თეთრი, ვარდისფერი ან წითელი ყურძნის წვენს ან დურდოს დუღილის პროცესში დასპირტავენ ეთილის სპირტით. პ-ის ტიპის ღვინოების წარმოება რუსეთში XIX ს. 90-იან წლებში დაიწყეს. სსრკ-ში ამზადებენ შემდეგი კონდიციის სამარკო და ორდინარულ პ-ს: სპირტი 17—19% (მოცულობითი), შაქრიანობა 5—13%, სატიტრო მჟავიანობა 4 — 6 გ/ლ. სსრკ-ში პ-ის ტიპის საუკეთესო ღვინოებია: „ლივადია“, „მასანდრა“, „იუჟნობერეჟნი“, „ყრიმსკი“, „კარდანახი 14“, „აიგეშატი“, „ალაბაშლი“. საზღვარგარეთ საუკეთესო ხარისხის პ-ს უშვებენ პორტუგალიაში („პორტო ბაროსი“, „პორტო კოლხეიტა“ და სხვ.).



პორტრეტი „სირიელი ქალი“ მარმარილო. II ს II ნახევარი. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

**პორტიკი** (ლათ. porticus), საყრდენი სვეტებით და თაღებით შექმნილი, სამი მხრიდან გახსნილი ნაგებობა. ჩვეულებრივ კეთდება მთავარი შესასვლელის წინ (იხ. *კარიბჭე*).

**პორტინარი** (Portinari) კანდიდო (29. XII. 1903, ბროდოსკი, სან-პაულუ, — 7. I. 1962, რიო-დე-ჟანეირო), ბრაზილიელი ფერმწერი და გრაფიკოსი. იტალ. გლეხის შვილი. სწავლობდა რიო-დე-ჟანეიროში, ეროვნ. სამხატვრო სკოლაში (1918—28). 1928—30 ცხოვრობდა ევროპაში. განიცადა ექსპრესიონიზმის, სიურრეალიზმისა და პ. პიკასოს გავლენა. 30-იან წლებიდან უბრალო, მშრომელი ხალხის (ინდიელები და ზანგები) ცხოვრების თემაზე შექმნა რეალიზმის სულისკვეთებით გაჟღენთილი სურათები („ყავა“, 1935; „ლტოლვილები“, 1945). პ-ს შექმნილი მონუმ. მოხატულობა (სახ. განათლების სამინისტროს შენობა რიო-დე-ჟანეიროში, 1936—45; კონგრესის ბ-კა ვაშინგტონში, 1941; პანო „ომი“ და „მშვიდობა“, 1955, გაერთ. ერების ორგანიზაციის შენობა ნიუ-იორკში), მრავალრიცხოვანი გრაფ. ფურცელი გამოირჩევა ფორმათა სიდიადით, შუქ-ჩრდილის რბილი მოდელირებით. 1936—39 პ. იყო რიო-დე-ჟანეიროს უნ-ტის პროფესორი. ეროვნ. პრემიებისა და მშვიდობის საერთაშ. პრემიის ლაურეატი (1950).



პორტრეტი. დ. ველასკესი. ხუან დე პარეხის პორტრეტი (ფრაგმენტი). 1650. კერძო კოლექცია. სოლზბერი. დიდი ბრიტანეთი.

**პორტლანდცემენტი** (ინგლ. Portland— დიდი ბრიტ. სამხრეთში მდებარე ნ.-კ-ის სახელწ.), ჰიდრავლიკური მჭიდა ნივთიერება, ცემენტის სახეობა, რ-საც ფართოდ იყენებენ მშენებლობაში; ღებულობენ დაწვრილმანებული კლინკერისა და თაბაშირის ნარევისაგან; ზოგჯერ უმატებენ აქტ. მინერ. ნივთიერებებს. პ-ის უმნიშვნელოვანესი თვისებებია: სიმტკიცის გადიდება გამყარებისას, წყალმედეგობა არააგრესიულ გარემოში, ყინვამედეგობა. ამზადებენ პ-ის სახესხვაობებსაც (უფრო სწრაფმყარებადს, პლასტიფიცირებულს, ჰიდროფობურს, სულფატმედეგს, თეთრს, ფერადს და სხვ.). პ-ის მარკებია: 300, 400, 500 და 600.

**პორტლენდი** (Portland), ქალაქი აშშ-ში, ორეგონის შტატში, მდ. უილამეტის (კოლუმბიის შენაკადი) ნაპირზე. 365 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 1,2 მლნ. (1980). ქვეყნის ჩრდ.-დას. ნაწილის მნიშვნელოვანი ეკონ. ცენტრი. დიდი ნავსადგური, სარკინიგზო კვანძი, ავიაპორტი. ხე-ტყის დასამუშ., ქაღალდის, ლითონდასამუშ., კვების მრეწვ., სატრანსპ. და ელექტროტექ. მანქანათმშენებლობა. უნ-ტი.

**პორტ-ლუი** (Port Louis), მავრიკის დედაქალაქი. ქვეყნის პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია კ. მავრიკის ჩრდ.-დას. ნაწილში. ჰავა ტროპიკულია. თებ. საშ. ტემპ-რა 26°C, აგვ. 19°C. ნალექები 2000 მმ წელიწადში. 155 ათ. მცხ. (1981). ნავსადგური ინდ. ოკ. სანაპიროზე (ტვირთბრუნვა დაახლ. 2 მლნ. ტ წელიწადში). საავტ. გზების კვანძი. შაქრის, ზეთსახდელი, თამბაქოს მრეწველობა. გააქვთ შაქარი, ჩაი. ქალაქში არის უნ-ტი, მავრიკის ინ-ტი, ბ-კები, მუზეუმები. პ.-ლ. დაარსდა დაახლ. 1736.

**პორტ-მორზბი**, მორზბი (Port Moresby), პაპუა—ახალი გვინეის დედაქალაქი. ნავსადგური კ. ახალი გვინეის სამხრ. სანაპიროზე. 123 ათ. მცხ. (1980). გააქვთ კოპრი, ყავა, კაკაოს მარცვალი, კაუჩუკი. აეროპორტი. უნ-ტი.

**პორტ-ოვ-სპეინი** (Port of Spain), ტრინიდადისა და ტობაგოს რესპუბლიკის დედაქალაქი. ქვეყნის პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრი. მდებარეობს კ. ტრინიდადის ჩრდ.-დას. ნაწილში. ჰავა სუბეკვატორულია. იანვ. საშ. ტემპ-რა 25,8°C, ივლ. 26,7°C. ნალექები 1910 მმ წელიწადში. 280 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1978). წარმოიშვა ინდიელთა ძვ. დასახლების კონკერაბიის ადგილას. 1783—97 კ. ტრინიდადზე ესპ. კოლონიის მთავარი ქალაქი იყო. 1797 კუნძული დიდი ბრიტ. სამფლობელო გახდა. 1962-იდან პ.-ო.-ს. დამოუკიდებელი სახელმწ. ტრინიდადისა და ტობაგოს დედაქალაქია. ნავსადგური პარიის ყურის ნაპირზე. აეროპორტი. სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. დიდი ნავთობგადასამუშ. ქ-ნები. ნავთობქიმ., კვების (უმთავრესად რომის წარმოება), ხის დასამუშ., საფეიქრო მრეწველობა. გემთსაშენი. ქალაქში არის ვესტინდოეთის უნ-ტის ტრინიდადის განყ-ბა, პოლიტექ. ინ-ტი. ბ-კები, ეროვნ. მუზეუმი, სამხატვრო გალერეა.

**პორტო-ნოვო** (Porto Novo), ბენინის სრ-ის დედაქალაქი. ქვეყნის პოლიტ. (მეორე კოტონუს შემდეგ), ეკონ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია გვინეის ყურის ნაპირზე. ჰავა ეკვატორულია. იანვ. საშ. ტემპ-რა 27,7°C, ივლ. 25,3°C. ნალექები 1590 მმ წელიწადში. დაახლ. 160 ათ. მცხ. (1981). პირველი ცნობები პ.-ნ-ს შესახებ განეკუთვნება XVII ს., როდესაც მას აჯაჩე ეწოდებოდა და იყო ამავე სახელწ. სამეფოს დედაქალაქი. პ.-ნ-ს სახელწოდებას უკავშირებენ აჯაჩეს რ-ნში პორტუგალიელების მოსვლას (XV ს.). დაჰომეის საფრ. კოლონიად გამოცხადების შემდეგ (1893) პ.-ნ. მისი ადმ. ცენტრი გახდა, 1960 წ. 1 აგვ-დან — დაჰომეის (1975 წ. 1 დეკ-იდან ბენინი) დამოუკიდებელი სახელმწიფოს დედაქალაქი. ნავსადგური. რკინიგზის სადგური, საავტ. გზების კვანძი. სას.-სამ. ნედლეულის პირველადი გადამუშავება. კვების მრეწვ. საწარმოები, საპნის ქ-ნა. შინამრეწველური და ხელოსნური წარმოება. მიდამოებში — ზეთის პალმის პლანტაციები. თევზჭერა. პ.-ნ-ში არის ბენინის გამოყენებითი კვლევის ინ-ტი, ეროვნ. ბ-კა, ეროვნ. არქივი, ეთნოგრ. მუზეუმი.

**პორტ-ო-პრენსი** (Port-au-Prince), ჰაიტის რესპუბლიკის დედაქალაქი ქვეყნის პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცენტრი გაშენებულია კ. ჰაიტის დას. ნაწილში. ჰავა ტროპიკულია იანვ. საშ. ტემპ-რა 25°C, ივლ. 28°C ნალექები 1355 მმ წელიწადში. 791 ათ. მცხ. (1979). დააარსეს ფრანგებმა 1749 წ. 1770 საფრ. კოლონიის სან-დომინგოს მთავარი ქალაქი გახდა. 1804 წ. 1 იანვრიდან დამოუკიდებელი სახელმწ. ჰაიტის დედაქალაქი XIX ს-ში აქ მრავალი სახელმწ. გადატრიალება მოხდა. 1915 ივლ. — 1934 აგვ. ქალაქი ოკუპირებული იყო აშშ-ის ჯარების მიერ. პ.-ო.-პ. ქვეყნის მთავარი ნავსადგური, სარკინიგზო კვანძი და სას.-სამ. რ-ნის ცენტრია. არის კვების, საფეიქრო, ცემენტის მრეწველობა. ჰაიტის სახელმწ. უნ-ტი, 3 უმაღლესი ტექ. სკოლა, ეროვნ. კონსერვატორია, ეროვნ. ბ-კა, მუზეუმები.

**პორტრეტი** [ფრანგ. portrait < portraire — გამოსახვა (მოძვ.)], რეალურად არსებული პიროვნების, ადამიანთა ჯგუფის გამოსახვა ან აღწერა (მაგ., ლიტ-რაში). პ. სახვითი ხელოვნ. ერთ-ერთი ძირითადი ჟანრია (ფერწერა, ქანდაკება, გრაფიკა, ფოტოხელოვნება). პ-ის საფუძველი მემორიალური საწყისია — კონკრ. ადამიანის სახის უკვდავყოფა. ძირითადი კრიტერიუმია გამოსახულების მსგავსება მოდელთან, ორიგინალთან, მისი სულიერი არსის სწორად გახსნა, ინდივიდუალობის, ტიპური ნიშნების წარმოჩენა, პ. ძირითადად ნატურიდან იქმნება. არჩევენ დაზგურ (სურათი, ბიუსტი, გრაფიკული ფურცელი), მონუმ. (სკულპტურული მონუმენტი, ფრესკა, მოზაიკა) პ. სხვადასხვა ეპოქაში პ-ს ათავსებდნენ მონეტაზე, მედალზე (იხ. *სამედალიო ხელოვნება*), გემაზე (*გლიპტიკა*). პ. შეიძლება იყოს ინდივიდ., წყვილი (ორმაგი) და ჯგუფური. პ-ის სპეციფ. ტიპია *ავტოპორტრეტი*. პორტრეტული ჟანრის საზღვრები მერყევია. ზოგჯერ საკუთრივ პ. ერწყმის სხვა ჟანრს. პ-ში შეიძლება გაიხსნას ადამიანის მორალური სახე, გადმოიცეს მოდელის როგორც დადებითი, ისე ნეგატიური ხასიათი (*კარიკატურა*, *შარჟი*), აისახოს მნიშვნელოვანი საზ. მოვლენები. პორტრეტული ჟანრი უძველეს პერიოდში ჩაისახა, მისი პირველი ნიმუშები ძვ. აღმოსავლეთის, კერძოდ ძვ. ეგვიპტის ხელოვნებაში გვხვდება. როგორც ჩანს, პ. ძვ. ეგვიპტეში დაკავშირებული იყო გარკვეულ კულტთან, იგი რელიგ.-მაგიურ ხასიათს ატარებდა. მოდელის დუბლირება აუცილებელი იყო იმქვეყნიური ცხოვრებისათვის, ამიტომაც შეიქმნა კანონიზებული პორტრეტული ტიპი. დროთა განმავლობაში ძველეგვიპტური პ-ის ხასიათი შეიცვალა, გაღრმავდა მისი ფსიქოლ. შინაარსი (განსაკუთრებით ახალი სამეფოს, თელ-ელ-ამარნის, პერიოდში, ძვ. წ. XIV ს.). ძვ. საბერძნეთის ეპოქაში შეიქმნა განზოგადებულ-იდეალიზებული სკულპტურული პ-ის ტიპი. ძვ. წ. IV ს-იდან პ-მა უფრო ინდივიდ. სახე მიიღო. ელინისტურ ეპოქაში (ძვ. წ. III ს-იდან) პ-ს დრამატული ხასიათი მიეცა. პორტრეტულმა ხელოვნებამ მაღალ განვითარებას მიაღწია ძვ. რომში. ძვ. რომაულ პ-ის სტრუქტურის ძირითადი საფუძველია მოდელის დამახასიათებელი ნიშნების ზუსტი გამოსახვა, ინდივიდუალურისა და ტიპურის ერთიანობა. ძვ. რომის საუკეთესო პ-ებისათვის დამახასიათებელია ფსიქოლოგიზმი, მხატვრული სიზუსტე. ელინისტურსა და ძვ. რომის ეპოქაში ფართოდ გავრცელდა პორტრეტული ბიუსტები, სტატუები. განსაკუთრებით საინტერესოა ე. წ. *ფაიუმის პორტრეტები* (ეგვიპტე, I—IV სს.). რ-ებიც, როგორც ჩანს, დაკავშირებულია ძვ. აღმ-ის პ-ის რელიგიურ-მისტიკურ ტრადიციებთან, ამასთან, განიცადა ანტიკური ხელოვნების გავლენა. იგი უშუალოდ ნატურიდან იხატებოდა და ამიტომაც კონკრ. ადამიანთან მსგავსების ნიშნებს ატარებდა. შუა საუკუ-

ნეების პ-ის განვითარებაზე განსაკუთრებით ძლიერად იმოქმედა სპირიტუალისტურ და სტიქიურ-მატერიალისტური ტენდენციების წინააღმდეგობებმა, მხატვრები იფარგლებოდნენ მკაცრი საეკლესიო კანონებით, იშვიათად მიმართავდნენ პიროვნებათა ხასიათების გადმოცემას. შუა საუკუნეებში პ. საეკლ. არქიტ.-მხატვრული ანსამბლის განუყოფელი ნაწილია. მხატვრები გამოსახავდნენ მხოლოდ მაღალი წოდების წარმომადგენელთა (მმართველები, მათი ოჯახის წევრები, დაახლოებული პირები, დონატორები) პ-ებს. დიდი კონკრეტულობით ხასიათდება შუა საუკ. ჩინური პ. (განსაკუთრებით სუნის პერიოდისა, X—XIII სს.); ასევე საინტერესოა იაპ. ოსტატების მიერ შექმნილი ფსიქოლ. პორტრეტული ხელოვნების ნიმუშები. განვითარების მაღალ დონეზე იდგა პორტრეტული ჟანრი ფეოდალიზმის ეპოქაში შუა აზიის, აზერბ., ავღ., ირან., ინდ. მინიატიურულ ხელოვნებაში. პორტრეტული ხელოვნება ფართოდ განვითარდა აღორძინების ეპოქაში, განსაკუთრებით იტალიაში. რენესანსის ეპოქის ჰუმანისტურმა შეხედულებებმა, რ-ებმაც შეასუსტა რელიგიური წარმოდგენები, წინა პლანზე წამოსწია პიროვნების ძალა. მხატვრები პ-ს ათავსებენ არა განყენებულ ფონზე, როგორც შუა საუკუნეებში, არამედ რეალურ გარემოში (ინტერიერი, პეიზაჟი). ეს ტენდენციები აისახა ტრეჩენტოს მხატვართა შემოქმედებაში (ჯოტო, სიმონე მარტინი). ეს შეხედულებები კიდევ უფრო განმტკიცდა XV ს. მხატვრობაში (მაზაჩო, დომენიკო ვენეციანო, დომენიკო გირლანდაიო, სანდრო ბოტიჩელი, პიერო დელა ფრანჩესკა, პინტურიკიო, დონატელოსა და ვეროკიოს სტატუები და სხვ.). რენესანსის ანთროპოცენტრიზმი განსაკუთრებით ნათლად გამოჩნდა მაღალი აღორძინების ეპოქაში (ლეონარდო და ვინჩი, რაფაელი, ჯორჯონე, ტიციანი და სხვ.). დიდი მიღწევებით ხასიათდება აღორძინების ეპოქის ნიდერ. მხატვრების პორტრეტული ხელოვნება (ი. ვან ეიკი, რ. კამპენი, როგირ ვან დერ ვეიდენი, ჰ. ვან დერ ჰუსი, ლუკა ლეიდენელი, კ. მასეისი, ა. მორი) და გერმ. (ა. დიურერი, ლ. კრანახ უფროსი, ჰ. ჰოლბაინ უმცროსი) მხატვართა შემოქმედება. XV—XVI სს. ოსტატები, რ-ებიც სტილისტურად ახლოს იყვნენ იტალ. აღორძინების მხატვართა პორტრეტულ ხელოვნებასთან, ქმნიდნენ მახვილ, ზუსტ გამომსახველ პორტრეტებს. რენესანსული ჰუმანიზმითაა გამსჭვალული ფრანგული აღორძინების დახვეწილი, ფაქიზი ფერწერული, გრაფ. და სკულპტურული პ-ები (ჟ. ფუკე, ჟ. და ფ. კლუეები, კორნელ დე ლიონი, პ. ბონტანი, ჟ. პილონი). ამ ეპოქაში სხვადასხვა ქვეყანაში აღმოცენდა ჯგუფური პ-ის ახ. ფორმები. შუა საუკ. გაშეშებული პორტრეტული ჯგუფები შეიცვალა მრავალფიგურიანი კომპოზიციებით, რ-თა პერსონაჟები ცოცხალი, აქტიური ურთიერთობით არიან ერთმანეთთან დაკავშირებული. დაზგურ ფერწერაში შეიქმნა პირველი მნიშვნელოვანი ჯგუფური და წყვილთა პ-ები. განვითარდა ისტ. პ-ის ტიპი. მანიერიზმის ხელოვნებაში (XVI ს.) პ-მა დაკარგა რენესანსული სიცხადე. მასში გაჩნდა ეპოქისათვის დამახასიათებელი დრამატიზმის ნიშნები, შეიცვალა პ-ის კომპოზიციური წყობა. გამოსახულ პირთა ხასიათის სიმახვილე, რთული სულიერი განწყობილებაა გადმოცემული იტალ. მხატვრის პონტორმოს, ესპანელი ფერმწერის ელ გრეკოს პორტრეტებში.

დას. ევრ. ქვეყნებში XVI ს. დასასრ. და XVII ს. დასაწყ. ძირეულმა საზ., იდეოლოგიურმა და მეცნ. ძვრებმა ხელი შეუწყო პ-ის ახ. ფორმების ჩამოყალიბებას. მისი სპეციფიკა განისაზღვრა ახ. მსოფლმხედველობით, რ-იც გამოიხატა აღორძინების ეპოქის ანთროპოცენტრიზმის მსოფლმხედველობის შეცვლით. სამყაროზე ჰარმონიული, ნათელი შეხედულებების კრიზისმა, ადამიანის გარე სამყაროსთან დამოკიდებულების სირთულემ, რეალურობის ღრმად ჩაწვდომის სურვილმა ხელი შეუწყო პ-ის შინაგანი ხასიათის გახსნას. XVII ს-ში პ. ძირითადად დაზგურ ფერწერაში იქმნებოდა. XVII ს. პორტრეტულ ხელოვნებას ახასიათებს ღრმა დემოკრატიზაცია, რაც ყველაზე მკაფიოდ გამოჩნდა ჰოლანდ. ფერწერის უდიდესი წარმომადგენლის რემბრანდტის შემოქმედებაში. მისთვის დამახასიათებელია ადამიანების უზომო სიყვარული, მათ სულიერ სამყაროში ჩაწვდომა. მახვილი, რეალისტური პ-ები შექმნა ფ. ჰალსმა. ჰოლანდ. პორტრეტისტებმა განვითარების უმაღლეს დონეზე აიყვანეს ჯგუფური პ. ესპ. ფერმწერის დ. ველასკესის პ-თვის დამახასიათებელია ხალხის სულიერი სიმდიდრისა და ცხოვრებისეული სირთულის ჩვენება. დიდი სიმართლითაა გამსჭვალული იტალ. მოქანდაკის ლ. ბერნინის ნამუშევრები; ნათელი, სისხლსავსე ნატურა იზიდავდა ფლამანდელ მხატვარს პ. რუბენსს, მის მიერ შექმნილი პ-ები გამოირჩევა ლირიკულობით. ფაქიზი და ვირტუოზული ტექნიკა ახასიათებს ა. ვან დეიკის პ-ებს. XVII ს-ში შემუშავდა ავტოპორტრეტის თავისებური სტილი (განსაკუთრებით აღსანიშნავია რემბრანდტის, კ. ფაბრიციუსის, ა. ვან დეიკის, ფრანგი ნ. პუსენის ავტოპორტრეტები). რეალისტურმა ტენდენციებმა XVII ს. პორტრეტულ ხელოვნებაშიც იჩინა თავი. აღსანიშნავია ვ. გისლანდის (იტალია), ფ. სურბარანის (ესპანეთი), ს. კუპერისა და ჯ. რაილის (ინგლისი), ფ. დე შამპენის, მ. ლენენის (საფრანგეთი) შემოქმედება. XVII ს-ში პ-ის იდეურ-შინაარსობრივ განახლებას თან სდევდა მისი გამომსახველობითი საშუალებების ევოლუცია (სინათლისა და ჰაერის გამოსახვის სიცხადე, კონტრასტები), რაც პ-ს სიცოცხლეს ანიჭებს; ამასთან კომპოზიციაში უდიდესი ადგილი დაეთმო მოდელის ჟესტს, ჯგუფურ პ-ში პერსონაჟთა ერთმანეთთან კავშირი მნიშვნელოვნად გააქტიურდა. XVII ს. პ-ში აისახა ეპოქის ტენდენციებიც. მრავალი პროგრესულად მოაზროვნე მხატვარი ბაროკოს ხელოვნ. პირობითობის მოძალების ფონზე ძლივს ახერხებდა რეალისტური ხედვის შენარჩუნებას. ამ პერიოდის მრავალი პ. იდეალიზაციის ნიშნებს ატარებს, რაც ბურჟ. საზ-ბის გემოვნებას გამოხატავდა (ფრანგი ფერმწერის პ. მინიარისა და მოქანდაკის ა. კუაზევოქსის, ინგლ. ფერმწერის პ. ლელის ნამუშევრები). XVII ს. II ნახევარში რეალისტური პ-ის ბევრი მიღწევა დავიწყებას მიეცა. არა მარტო არისტოკრატია, არამედ საზ. ცხოვრების სათავეში მოქცეული მდიდარი ბურჟუაც ითხოვდა მხატვრებს შეექმნათ პარადული, ცივი, თეატრალური, სანტიმენტალური და პირობითი პორტრეტები. არისტოკრ. პ. განსაკუთრებით აყვავდა საფრანგეთში. XVIII ს-ში შეიქმნა უამრავი პარადული, „მითოლოგიზირებული" პ-ები (ჟ. ნატიე, ფ. დრუე), რ-ებშიც უპირველესი ყურადღება ექცეოდა მოდელის დეკორატიულობას, სიმდიდრეს. ამავე დროს XVIII ს. პორტრეტულ ხელოვნებაში შეიქმნა და განმტკიცდა ახ. რეალისტური პ. რაც განაპირობა განმანათლებლობის ეპოქის ჰუმანურმა იდეებმა (მ. ლატურის, მოქანდაკეების ჟ. ა. ჰუდონისა და ჟ.ბ. პიგალის ანალიტიკური ქმნილებები; ა. ვატოს დახვეწილი, ინტელექტუალური და ჟ. ბ. შარდენის უბრალო, უშუალო „ჟანრული" პ-ები; ჟ. ბ. პერონოს ლირ. და თბილი ნამუშევრები; ჟ. ო. ფრაგონარის ვირტუოზულად შესრულებული ცოცხალი პ-ები). მახვილი სოც. და დემოკრ. პ-ები შექმნა უ. ჰოუგართმა (დიდი ბრიტანეთი). რეალისტური ტენდენციები განსაკუთრებით ღრმად და სრულყოფილად აისახა XVIII ს. დასასრ. და XIX ს. დასაწყ. ოსტატების შემოქმედებაში (ჯ. რეინოლდზი და ტ. გეინზბორო ინგლისში, ჯ. სტიუარტი აშშ-ში). მათ მიერ შექმნილი ინტიმური და პარადული პ-ები გამოირჩევა სოც. დახასიათების სიზუსტით, ფსიქოლ. ანალიზის სიღრმით, ადამიანთა შინაგანი სამყაროს გახსნის ძალით.

რუსეთში ქვეყნის პოლიტ.-ეკონ. და კულტ. განვითარებასთან ერთად გაიზარდა ინტერესი პორტრეტული ხელოვნებისადმი. ფართოდ განვითარდა *პარსუნა*. XVIII ს-იდან იწყება რუს. საერო პ-ის ინტენს. განვითარება (ი. ნიკიტინის, ა. მატვეევის, ა. ანტროპოვის, ი. არგუნოვის, ი. ვიშნიაკოვის ტილოები). საუკუნის დასასრულს პორტრეტული ხელოვნება განვითარების უფრო მაღალ საფეხურზე ადის (ფერმწერთა თ. როკოტოვის, დ. ლევიცკის, ვ. ბოროვიკოვსკის; მოქანდაკის ფ. შუბინის, გრავიორის ე. ჩემესოვის შემოქმედება). ახ. ამოცანების გადაწყვეტას პ-ის ჟანრში დიდად შეუწყო ხელი საფრ. დიდმა რევოლუციამ. საზ-ბის სხვადასხვა ფენის წარმომადგენელთა სოციალურად მახვილი პ-ების მთელი გალერეა შექმნა ჟ.ლ. დავიდმა, მხატვარმა სრულყოფილად ასახა ეპოქის სახე. რევ.-განმათ. იდეები აისახა ფ. გოიას პ-ებში. მან სათავე დაუდო კრიტ. მიმართულებას პორტრეტულ ჟანრში. გოიას ემოციურ-ინტიმური პ-ები რომანტიკულია. რომანტიზმის ტენდენცია განვითარდა XIX ს. I ნახევარში. ამ მიმდინარეობის თვალსაჩინო ოსტატები იყვნენ მხატვრები თ. ჟერიკო და ე. დელაკრუა, მოქანდაკე ფ. რიუდი (საფრანგეთი), ფერმწერები ო. კიპრენსკი, კ. ბრიულოვი, ნაწილობრივ ვ. ტროპინინი (რუსეთში), ო. რუნგე (გერმანიაში). ამასთან ერთად ვითარდებოდა ახ. ცხოვრებისეული შინაარსით აღსავსე ტენდენციები (ჟ. ენგრი). ფრანგ ო. დომიეს სახელთან დაკავშირებულია XIX ს. სატირული პ-ის აღმოცენება გრაფიკასა და ქანდაკებაში. სოც. დახასიათების პრობლემა, ადამიანის ესთეტ. ღირებულების თანამიმდევრული გახსნა მისი ფსიქოლოგიის მეშვეობით ახლებურად და სხვადასხვანაირად წყდებოდა. XIX ს. II ნახევარში უფრო მეტად გაფართოვდა რეალისტური პ-ის გეოგრ. დიაპაზონი. აღმოცენდა მრავალი ეროვნ. სკოლა, სტილისტური მიმართულება (გ. კურბე საფრანგეთში, ა. მენცელი, ვ. ლაიბლი გერმანიაში, ა. სტივენზი დიდ ბრიტანეთში, ვ. ვერენშელი ნორვეგიაში, ი. მატეიკო პოლონეთში; მ. მუნკაჩი უნგრეთში, კ. მანესი ჩეხოსლოვაკიაში, ტ. იკინზი აშშ-ში). პორტრეტული ხელოვნება განვითარების კიდევ უფრო მაღალ საფეხურზე ავიდა XIX ს. II ნახ. რუს ოსტატთა შემოქმედებაში. ამას ხელი შუწყო ქვეყნის ცხოვრებაში დემოკრატიზაციის ტენდენციების განვითარებამ. რუსმა მხატვრებმა: ვ. პეროვმა, ნ. გემ, ი. კრამსკოიმ, ნ. იაროშენკომ და განსაკუთრებით ი. რეპინმა შექმნეს რუს. კულტურის გამოჩენილ მოღვაწეთა პ-ების გალერეა. პეროვის, კრამსკოის, რეპინის შემოქმედებაში დიდი ადგილი დაიჭირა ხალხის წრიდან გამოსულ გმირთა სახეებმა. პ. ღრმად შეიჭრა საყოფაცხოვრებო და ისტ. ჟანრებში (ვ. სურიკოვის სურათები).

ფოტოგრაფიის გაჩენასთან ერთად აღმოცენდა და განვითარდა ფოტოპორტრეტი. XIX ს. დასასრ. პ-ის იდეურ-მხატვრული კონცეფცია მთლიანად გადახალისდა. იმპრესიონისტები და მათთან ახლოს მდგომი მხატვრები: ე. მანე, ო. რენუარი, ე. დეგა, მოქანდაკე ო. როდენი უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდნენ მოდელის განწყობილების ცვალებადობას. მათი ჰუმანიზმით აღსავსე პ-ები ზუსტად ასახავდნენ ეპოქის ცვალებად შეხედულებებს. იმპრესიონისტული განწყობილება გამოსჭვივის შვედი ა. ცორნის, გერმ. მ. ლიბერმანის, ამერიკელების ჯ. უისლერისა და ჯ. სარჯენტის, რუსი კ. კოროვინის პ-ებში. გა-

ფ. გ ო ი ა. ისაბელ დე პორსელის პორტრეტი (ფრაგმენტი). 1806. ეროვნული გალერეა. ლონდონი.

კ. ს ე რ ო ვ ი. კ. სტანისლავსკის პორტრეტი. პასტელი. 1911. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

ნ. ფ ა ლ ა ვ ა ნ დ ი შ ვ ი ლ ი. სალომეს პორტრეტი. 1965. ავტორის კუთვნილება. თბილისი.



პორტუგალიის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**პორტუგალია**

შინაარსი

I. ზოგადი ცნობები 167
II. სახელმწიფო წესწყობილება . . . . 167
III. ბუნება . . . . 167
IV. მოსახლეობა . . 167
V. ისტორიული ნარკვევი . . . . . . . 168
VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები . . . . . . . 168
VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი 169
VIII. შეიარაღებული ძალები . . . . . 169
IX. სამედიცინო - სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა . . . . . . 169
X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი 169
XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია . . . . 170
XII. ლიტერატურა . . 170
XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება 170
XIV. მუსიკა . . . . 170
XV. დრამატული თეატრი . . . . . . . 171
XVI. კინო . . . . . 171

მოირჩევა პ. სეზანის მხატვრულად მთლიანი, მონუმ. პ-ები. ამავე პერიოდში ჰოლანდ. ვ. ვან გოგმა შექმნა დრამატული, უაღრესად დაძაბული პ-ები, რ-ებშიც ღრმადაა აღბეჭდილი მტკივნეული ზნეობრივსულიერი მოვლენები. XIX ს. დასასრ. პ-ის მხატვრულ განვითარებაზე თავისი კვალი დააჩნია „მოდერნის" სტილმა. მისი ლაკონიური, მახვილი, ზოგჯერ გროტესკული სტილი (ა. ტულუზ-ლოტრეკი საფრანგეთში, ე. მუნკი ნორვეგიაში და სხვ.) გამოხატავდა ეპოქის წინააღმდეგობებით აღსავსე ცხოვრებას. რევოლუციის წინა პერიოდის რუსეთში რეალიზმი ახ. ფაზაში შევიდა. ამ პერიოდში შექმნილი ფსიქოლოგიური პ-თვის დამახასიათებელია ღრმა საზ. პათოსი (ვ. სეროვი, მ. ვრუბელი, ს. მალიუტინი, ა. გოლოვინი, ნ. კასატკინი, მოქანდაკე ს. კონენკოვი, ა. არხიპოვი, ბ. კუსტოდიევი, ფ. მალიავინი, ვ. ბორისოვ-მუსატოვი, კ. სომოვი და სხვ.).

XX ს. პ-ის ჟანრში გაჩნდა რთული და წინააღმდეგობებით აღსავსე მიმდინარეობები, რაც გამოწვეული იყო დემოკრ. და ბურჟ. კულტურას შორის მწვავე ბრძოლით. ამავე დროს მხატვრები ინტენსიურად ეძებდნენ რეალისტურ საშუალებებს (კ. კოლვიცი გერმანიაში, უ. ორპენი და ო. ჯონი დიდ ბრიტანეთში, ე. ბურდელი, ა. მაიოლი, შ. დესპიო საფრანგეთში); ასპარეზზე გამოვიდნენ XX ს. დას. ევრ. მხატვრები (პ. პიკასო, ა. მატისი, ა. დერენი, ჟ. რუო, ა. მოდილიანი საფრანგეთში; ჟ. გროსი, ო. დიქსი, ე. ბარლახი გერმანიაში; ო. კოკოშკა ავსტრიაში).

XX ს. შუა წლებში პ-ის განვითარება უფრო რთული გზით წარიმართა. თავი იჩინა კრიზისის ნიშნებმა. პ-მა დაკარგა სიცოცხლისუნარიანობა. მოდერნიზმის სხვადასხვა მიმდინარეობაში პრაქტიკულად გაქრა ადამიანის სახე. ამასთან საზღვარგარეთის პროგრესულად მოაზროვნე ოსტატებმა (რ. გუტუზო იტალიაში, ჰ. ერნი შვეიცარიაში, დ. რივერა და დ. სიკეიროსი მექსიკაში, კ. დუნიკოვსკი პოლონეთში, ვ. აალტონენი ფინეთში, ჯ. მანცუ იტალიაში, დ. დეივიდსონი და ჯ. ეფსტაინი აშშ-ში) შემოქმედებითად განავითარეს მსოფლიო რეალისტური ხელოვნ. ტრადიციები, გაამდიდრეს ის ახ. მხატვრული აღმოჩენებით, შექმნეს ცხოვრებისეული სიმართლით აღბეჭდილი სახეები.

საბჭ. პ. მსოფლიო პორტრეტული ხელოვნების ახ. საფეხურია. საბჭ. ოსტატები უფრო მეტ მნიშვნელობას ანიჭებენ სიუჟეტურ პორტრეტულ სურათს, მონუმ. ქანდაკებას, პლაკატს, სატირულ გრაფიკას და ა. შ. ეს დარგები პ-ის განუყრელი ნაწილი გახდა, საბჭ. პ-მა შეისისხლხორცა როგორც დას. ევროპის, რუს. რეალისტური ხელოვნების, ასევე საბჭ. სახელმწიფოს სხვადასხვა ეროვნ. ხელოვნების XIX—XX სს. ტრადიციები. საბჭ. პორტრეტისტების ძირითადი მიზანია შექმნან კომუნიზმის მშენებელი ახ. ადამიანის სახე, რ-ისთვისაც დამახასიათებელია კოლექტივიზმი, საბჭ. ჰუმანიზმი, ინტერნაციონალიზმი, რევ. მიზანდასახულობა. საბჭ. პ-ის მთავარი გმირი ხალხია. იქმნება პ. — ტიპი, პ. — სურათი (ი. შადრი, გ. რიაჟსკი, ა. სამოხვალოვი, ს. გერასიმოვი, ს. ჩუიკოვი). შეიქმნა საბჭ. ინტელიგენციის წარმომადგენელთა (კ. პეტროვ-ვოდკინი, მ. ნესტეროვი, პ. კორინი, ი. გრაბარი, პ. კონჩალოვსკი, მ. სარიანი, თ. სალაჰოვი; მოქანდაკეები ს. კონენკოვი, ვ. მუხინა, ს. ლებედევა, ტ. ზალკალნი; გრაფიკოსები ვ. ფავორსკი, გ. ვერეისკი), მუშათა, საბჭ. არმიის მეომრების პ-ები (მოქანდაკეები ე. ვუჩეტიჩი, ნ. ტომსკი; ფერმწერები ა. შოვკუნენკო, ვ. ეფანოვი), აღსანიშნავია მრავალი საინტერესო ჯგუფური პ. (ა. გერასიმოვი, პ. კორინი, დ. ჟილინსკი). ნოვატორული ნიშნები ახასიათებს ისტ., კერძოდ, ისტ.-რევ. პ-ს (ნ. ანდრეევის „ლენინიანა"; ი. ბროდსკის, ვლ. სეროვის, ვ. კასიანის ნამუშევრები). სოციალ. რეალიზმის განვითარებამ ხელი შეუწყო შემოქმედებითი ინდივიდუალობის გამოვლენის მრავალფეროვნებას, მხატვრული მანერის გამდიდრებას, მხატვრული გამომსახველობითი საშუალებების თამამ ძიებას.

მაღალ დონეზე იდგა პორტრეტული ხელოვნება ფეოდ. ეპოქის საქართველოში. პ-ს განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ვარძიის, დავითგარეჯის, ყინწვისის, ბეთანიის, ატენის და სხვ. კედლის მხატვრობაში. ამ ეკლესიათა მოხატულობის ქტიტორთა გამოსახულებები განსხვავდებიან ერთმანეთისაგან წერის მანერით, შესრულების სტილითა და მხატვრული საშუალებებით. პორტრეტული ხელოვნება საქართველოში განსაკუთრებით ინტენსიურად განვითარდა XVII—XVIII სს-ში. XIX ს-ში პ-ის მხატვართა მსოფლმხედველობა გაფართოვდა, შეიქმნა დემოკრ. ცხოვრებისეული დაზგური პ-ები. პირველმა ქართვ. პროფესიონალმა მხატვარმა გ. *მაისურაძემ* შექმნა პ-ების ციკლი. ამავე პერიოდში მოღვაწეობდნენ ა. ბერიძე, რ. გველესიანი, ა. მრევლიშვილი, გ. გაბაშვილი, რ-ებმაც პ-ში გამოხატეს ადამიანის შინაგანი ბუნება, მისი სოც. ხასიათი, დემოკრატიულობა. XX ს. 20—40-იან წლებში პ-ის ჟანრში წარმატებით მუშაობდნენ შ. ქიქოძე, დ. გურამიშვილი, გ. გაბაშვილი, მ. თოიძე, ვ. სიდამონ-ერისთავი, დ. კაკაბაძე, ს. ქობულაძე, ქ. მაღალაშვილი, ლ. გუდიაშვილი, უ. ჯაფარიძე, კ. სანაძე, გ. ჯაში და სხვ. ქანდაკებაში — ი. ნიკოლაძე. ნ. კანდელაკი, ს. კაკაბაძე, კ. მერაბიშვილი, ვ. თოფურიძე, შ. მიქატაძე; 50—70-იან წლებში ასპარეზზე გამოვიდნენ მხატვრები: დ. გაბაშვილი, ნ. იანქოშვილი, ე. კალანდაძე, ზ. ნიჟარაძე, ნ. ფალავანდიშვილი, დ. ერისთავი, ა. ბანძელაძე, ლ. ცუცქირიძე, თ. მირზაშვილი. გ. კასრაძე, მოქანდაკეები მ. ბერძენიშვილი, ე. ამაშუკელი, ჯ. მიქატაძე, ი. და გ. ოჩიაურები, თ. ასათიანი, ვ. ონიანი, ი. ოქროპირიძე, ფ. მზარეულაშვილი, თ. ღვინიაშვილი, თ. კიკალეიშვილი, ბ. ციბაძე და სხვ.

*ლიტ.*: Алпатов М. В., Очерки по истории портрета, [М.—Л.], 1937; Вальдгауер О. Ф., Этюды по истории античного портрета, ч. 1, П., 1921; ч. 2, М.—Л., 1938; მისივე, Римская портретная скульптура в Эрмитаже, П., 1923; Виппер Б. Р., Проблема сходства в портрете, მის წგნ.: Статьи об искусстве, М., 1970; Лазарев В. Н., Портрет в европейском искусстве XVII века, М.—Л., 1937.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I, გვ. 160—161. II — გვ. 256.

**პორტ-საიდი,** ქალაქი ჩრდ.-აღმ. ეგვიპტეში, ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე, სუეცის არხის ჩრდ. შესასვლელთან. პორტ-საიდის მუჰაფაზის ადმ. ცენტრი. 263 ათ. მცხ. (1976). საერთაშ. მნიშვნელობის სავაჭრო-სატრანსპ. და საბუნკერო ცენტრი. კვების, საფეიქრო და გემთსაშენი მრეწვ. საწარმოები. დიდი სამაცივრო დანადგარები, საწყობები. დაარსდა 1859, სახელი ეწოდა *საიდ-ფაშას* პატივსაცემად. 1882 აგვ. დაიკავეს ინგლ. ჯარებმა. იყო ანტიიმპერიალ. მოძრაობის ერთ-ერთი ცენტრი. 1956 წ. 5—6 ნოემბ., ეგვიპტის წინააღმდეგ ინგლ.-საფრ.-ისრაელის აგრესიის დროს, პ.-ს-ში მიმდინარეობდა გააფთრებული ბრძოლა ინგლ.-საფრ. დესანტთან. 1956 წ. 22 დეკ. ქალაქი გაათავისუფლეს. 1967-იდან 1973 დამლევამდე იყო საფრონტო ქალაქის მდგომარეობაში (1974 დაიწყო აღდგენითი სამუშაოები).

**პორტსმუთი** (Portsmouth), ქალაქი და ნავსადგური დიდ ბრიტანეთში, ლა-მანშის სრუტის სანაპიროზე, ჰემფშირის საგრაფოში. გაშენებულია პორტსი-აილენდის ნ.-კ-ზე. 179 ათ. მცხ. (1981). სამხ.-საზღვ. ბაზა. გემთმშენებლობა და გემების რემონტი. ავია-, ელექტროტექ. და მანქანათსაშ. მრეწვ. სხვა დარგები, სამკერვალო წარმოება.

**პორტსმუთი** (Portsmouth), ქალაქი აშშ-ში, ვირჯინიის შტატში. 104 ათ. მცხ. (1980). ნავსადგურებთან ნორფოკსა და ნიუპორტ-ნიუზთან ერთად ქმნის ნავსადგურების ჯგუფს ჩესაპიკის ყურის ჰემპტონ-როუდზის ყურეში. გააქვთ ქვანახშირი. არის სავაჭრო და სამხ. გემთსაშენები. ქიმ. მრეწველობა. დაარსდა XVIII ს. 50-იან წლებში.

**პორტ-სტენლი** (Port Stanley), ფოლკლენდის (მალვინის) კუნძულების ადმ. ცენტრი. 1,1 ათ. მცხ. (1980). ნავსადგური. ვეშაპთსარეწი ცენტრი. გააქვთ მატყლი, ვეშაპის ქონი. განვითარებულია კვების მრეწველობა.

**პორტ-სუდანი,** ქალაქი სუდანში, კასალის პროვინციაში. 133 ათ. მცხ. (1973). ქვეყნის მთავარი ნავსადგური წითელ ზღვაზე. რკინიგზის სადგური. ნავთობგადასამუშ. და გემთსარემონტო ქ-ნები. ბამბეულის ფ-კა. გააქვთ ბამბა, გუმიარაბიკი, ბამბის თესლი, არაქისი, მეცხოველეობის პროდუქტები. პ.-ს-ის მახლობლად იღებენ მარილს. დაარსდა 1908.

**პორტუ,** ოპორტო (Pôrto, Oporto), ქალაქი ჩრდ. პორტუგალიაში, მდ. დორუს (დუერო) ნაპირზე, ატლანტის ოკ. მახლობლად. პორტუს ოლქისა და დორულიტორალის პროვ. ადმ. ცენტრი. მოსახლეობითა და ეკონ. მნიშვნელობით ქვეყნის მეორე ქალაქი (ლისაბონის შემდეგ). 336 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 1,3 მლნ. (1976).

პ-ს ისტორია ძვ. წ. I ს-იდან იწყება. ქალაქის მთავარი ბირთვი გახდა თანამედროვე პ-ს მახლობელი დასახლება, რ-საც რომაელები პორტუს-კალეს უწოდებდნენ (აქედან პორტუგალიის თანამედროვე სახელწ). ახ. წ. V ს-იდან *სვებების* მეფეების სამფლობელოში შედიოდა. ეკუთვნოდა ვესტგუთებს (VI ს. — VIII ს. დასაწყ.) და არაბებს (VIII—X სს.). *რეკონკისტის* დროს ხელიდან ხელში გადადიოდა. 1820 ბურჟ. რევ. ერთ-ერთი ცენტრი გახდა. 1891 პ-ში მოხდა რესპ. აჯანყება, ხოლო 1927 — აჯანყება სამხ. დიქტატურის წინააღმდეგ.

პ. დიდი ნავსადგური (ავანპორტი — ლეიშოინში) და სამრეწვ.-სავაჭრო ცენტრია. განვითარებულია საფეიქრო, მანქანათსაშ. (გემთსაშენი, ელექტროტექ. საწარმოები), ღვინის (უმთავრესად პორტვაინის) მრეწვ., არის თევზსაკონსერვო, ქიმ., მინის, ქაღალდის, კორპის, ტყავფეხსაცმლის, სამკერვალო, მეტალ. მრეწვ. საწარმოები. უნ-ტი (დაარსდა 1911). ეროვნ. მუზეუმი.

პ-ს სამხრ.-აღმ. ნაწილში ძვ. ქალაქია, რ-ის ვიწრო ციცაბო ქუჩები განაშენიანებულია გრანიტით ნაგები სახლებით (ხშირად მოპირკეთებულია შორენკეცით). დგას ტაძარი (1113—36, გადაკეთებულია XVII—XVIII სს.), გოტიკის, ბაროკოსა და რენესანსის ხანის შენობები. ძვ. ქალაქის მახლობლად ბაროკოული ეკლესია და სამრეკლო-შუქურაა (1732—63, არქიტ. ნ. ნაზონი და სხვ.). 1920-იანი წლებიდან ქალაქის ჩრდ.-დას. მიმართულებით შენდება რეგულარულად დაგეგმარებული ახ. ქალაქი.

**პორტუ-ალეგრი** (Pôrto Alegre), ქალაქი სამხრ. ბრაზილიაში, რიუ-გრანდი-დუ-სულის შტატის ადმ. ცენტრი. 1,2 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1979). ნავსადგური ტბა-ლაგუნა პატუსის ნაპირზე. რკინიგზის სადგური. ქვეყნის სამხრ. ნაწილის მნიშვნელოვანი ეკონ. ცენტრი. კვების (ხორცმაცივარ-სასაკლაოები, საფქვავი, თამბაქოს, ზეთსახდელი, სპირტსახდელი საწარმოები), შალეულის, ტყავ-ფეხსაცმლის, ხის დასამუშ., მეტალ., მანქანათსაშ., ქიმ. მრეწველობა. გემების რემონტი. ქალაქში არის 2 უნ-ტი. დაარსდა 1742.

**პორტუგალია** (Portugal), პორტუგალიის რესპუბლიკა (República Portuguêsa).

### I. ზოგადი ცნობები

პ. — სახელმწიფო სამხრ.-დას. ევროპაში. უჭირავს პირენეს ნ.-კ-ის დას. ნაწილი, აგრეთვე აზორისა და მადეირის კ-ები ატლანტის ოკეანეში. აღმ-ით და ჩრდ-ით ესაზღვრება ესპანეთი, დას-ით და სამხრ-ით აკრავს ატლანტის ოკეანე. ფართ. 92,1 ათ. *კმ*². მოსახლ. 10 მლნ. კაცი (1982). დედაქალაქი — ლისაბონი. ოფიც. ენა — პორტუგალიური. ეროვნ. დღესასწაულია 10 ივნ. — პ-ის დღე (1850). ოფიც. *კალენდარი*— გრიგორიანული. ფულის ერთეულია ესკუდო. სსრკ სახელმწ. ბანკის კურსით (1984 აპრ.) 1000 პორტუგ. ესკუდო = 5,94 მანეთს. ადმინისტრაციულად პ. იყოფა 22 ოლქად, აქედან 18 პირენეს ნ.-კ-ზეა.

პ-ის მმართველობას ემორჩილება *აომინი* (მაკაო).

### II. სახელმწიფო წესწყობილება

პ. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1976 კონსტიტუცია. ძირითადი კანონის შესრულებაზე კონტროლს ახორციელებს სახელმწ. ხელისუფლების ორგანო — საკონსტიტუციო ტრიბუნალი. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის რესპუბლიკის კრებას (ერთპალატიან პარლამენტს), რ-საც მოსახლ. ირჩევს საყოველთაო პირდაპირი არჩევნების საფუძველზე ფარული კენჭისყრით 4 წლის ვადით. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი (მოსახლ. ირჩევს 5 წლით), რ-იც ქვეყნის შეიარაღებული ძალების მთავარსარდალია. საკონსულტაციო ორგანოა სახელმწ. საბჭო, რ-შიც პრეზიდენტის გარდა შედიან: რესპ. კრების თავ-რე, პრემიერ-მინისტრი, საკონსტიტუციო ტრიბუნალის თავ-რე, რეგიონალურ მთავრობათა მეთაურები, პრეზიდენტის მიერ დასახელებული 5 მოღვაწე და პარლამენტის მიერ არჩეული 5 წარმომადგენელი. აღმასრ. ხელისუფლება ეკუთვნის მინისტრთა საბჭოს (მთავრობას); იგი ანგარიშვალდებულია პრეზიდენტისა და რესპ. კრების წინაშე. პრემიერ-მინისტრს ნიშნავს პრეზიდენტი.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

### III. ბუნება

ატლანტის ოკ. ნაპირი უმთავრესად დაბალია და ქვიშიანი. სანაპირო ხაზი სუსტადაა დანაწევრებული. მხოლოდ მდ-ების ტეჟუს (ტახო) და სადუს შესართავებთან არის უბეები და ესტუარები.

ქვეყნის ჩრდ. ნაწილი უჭირავს მესეტის ზეგანს, სიმაღლე 1993 *მ*-მდე (სერა-და-ეშტრელის ქედზე). დას-ით მთები ციცაბოდ ეშვება სანაპირო ვაკისაკენ. მდ. ტეჟუს სამხრ-ით მდებარეობს პორტუგალიის დაბლობი, იგი აღმ-ით შემოფარგლულია პლატოთი, რ-ის ცალკეული ჭიუხის სიმაღლე 600—1000 *მ*-მდეა. უკიდურესი სამხრეთი უჭირავს სერა-და-ალგარვის დაბალმთიანეთს (სიმაღლე 902 *მ*-მდე). სასარგებლო წიაღისეულიდან არის ვოლფრამის, კალის, პირიტის, სპილენძის, რკინის, ურანის, აგრეთვე ქვანახშირისა და მურა ნახშირის საბადოები.

ჰავა სუბტროპიკულია, ხმელთაშუა ზღვის ტიპის. იცის ცხელი ზაფხული და წვიმიანი ზამთარი. იანვ. საშ. ტემპ-რა სანაპიროზე დაახლ. 10°C, შიგა რ-ნებში 7—8°C, ივლ. იზრდება 20°C-იდან, სანაპიროზე და ქვეყნის ჩრდ. ნაწილში, 25—27°C-მდე, შიგა და სამხრ. რ-ნებში. ნალექები სამხრ. სანაპირო ზოლში — 400 *მმ* წელიწადში, ჩრდ-ით — 800 *მმ*-მდე, მთაში — 1200-იდან 2500 *მმ*-მდე.

მდინარეთა ქსელი ხშირია. პ-ს ეკუთვნის პირენეს ნ.-კ-ის დიდი მდ-ების დორუს (დუერო), ტეჟუსა და გვადიანის ქვემოთი. ჩრდ-ით მთაში უმთავრესად მთა-ტყის ეწერი ნიადაგებია, ცენტრ. და სამხრ. რ-ნებში ჭარბობს მურა და ყავისფერი ნიადაგები. სანაპიროს გაყოლებით ბევრგან ჭაობის, ადგილ-ადგილ მლაშობი ნიადაგებია. ქვეყნის სამხრ. რ-ნებში უმთავრესად ხმელთაშუა ზღვის ტიპის მცენარეულობა იზრდება, ოკეანისგან დაშორებულ მთის კალთებზე მაკვისის რაყებია, მთაში ჩრდ-ით — წაბლისა და მუხის (ქვამუხა და კორპის მუხა) ტყეები, სანაპიროს გაყოლებით — ფიჭვის კორომები და ევკალიპტის ნარგავები.

ცხოველთა სამყარო ხმელთაშუა ზღვის ტიპისაა. გავრცელებულია მგელი, მელა, კვერნა, გვხვდება ალჟ. ზღარბი, ესპ. კურდღელი და სხვ. ბევრია მღრღნელი, ღამურა, ხვლიკი, გველი. მრავალფეროვანია ფრინველთა სამყარო. სანაპირო წყლები მდიდარია თევზით (სარდინი, ქამსა და სხვ.).

ფაუნა და ბუნებრივი ლანდშაფტები დაცულია ჟერიშის ეროვნ. პარკში.

### IV. მოსახლეობა

მოსახლ. 99% მეტი პორტუგალიელია. ცხოვრობს აგრეთვე დაახლ. 50 ათ. უცხოელი (უმთავრესად პ-ის ყოფილი აფრ.



კოლონიიდან გადმოსახლებული, ესპანელები ბრაზილიელები და სხვ.). რელიგია — კათოლიკობა.

მოსახლ. მატება ევრ. ბევრ სხვა სახელმწიფოსთან შედარებით დაბალია, ამის მთავარი მიზეზია გამუდმებული ემიგრაცია. საზღვარგარეთ, უმთავრესად დას. ევრ. ქვეყნებში, მუდმივად ცხოვრობს 2,5 მლნ-ზე მეტი პორტუგალიელი. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 35%-ზე მეტი დასაქმებულია (1982) მრეწველობაში, 27,3% — სოფ. მეურნეობაში (თევზჭერასა და სატყეო მეურნეობასთან ერთად). მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა დაახლ. 108 კაცი 1 *კმ*²-ზე (1982). განსაკუთრებით მჭიდროდაა დასახლებული (დაახლ. 200 კაცი 1 *კმ*²-ზე) ზღვისპირა სანაპირო რ-ნი და კუნძული. მოსახლ. თითქმის ნახევარი ცხოვრობს ქ-ებში, რ-თაგან უდიდესია ლისაბონი (850 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 1,5 მლნ-ზე მეტი, 1982) და პორტუ.

### V. ისტორიული ნარკვევი

ავტოქთონური მოსახლ. საკითხი დღემდე არ არის გადაჭრილი. ძვ. წ. IV—III სს-ში პ-ის ტერიტ. დიდი ნაწილი ეკავათ ლუზიტანიელებს. ძვ. წ. II ს-იდან ლუზიტანიელები დიდ წინააღმდეგობას უწევდნენ რომაელებს, რ-ებმაც ძვ. წ. 138—136 დაიპყრეს პ-ის ტერიტ. და ძვ. წ. I ს. ბოლოს დააარსეს პროვინცია ლუზიტანია. VI ს-ში პ-ის მთელი ტერიტ. ვესტგუთების სამეფოს შემადგენლობაში შევიდა. 713—718 ეს ტერიტ. დაიპყრეს არაბებმა და ბერბერებმა. IX—X სს. იყო პ-ის ეკონ. და კულტ. აყვავების ხანა. X ს-ში დაწყებული *რეკონკისტის* შედეგად განთავისუფლებული ტერიტორიები XI ს. შუა წლებში გაერთიანდა *ლეონის* სამეფოში. 1143 ლეონმა ცნო პ-ის სამეფოს დამოუკიდებლობა. XII ს-ში გლეხთა უმრავლესობა დაყმევს. XIII ს-ში პ-ში შეიქმნა წოდებრივი მონარქია, გაფორმდა *კორტესი*. XV—XVI სს-ში პ-ში ყალიბდებოდა და მტკიცდებოდა აბსოლუტიზმი. აფრ. სიმაგრის სეუტის დაპყრობამ და ექსპედიციებმა აფრ. სანაპიროების მახლობლად გზა გაუხსნა პორტუგალიელთა ექსპანსიას დას. აფრიკაში, ხოლო *ვასკო და გამას* მიერ ინდოეთისაკენ საზღვ. გზის აღმოჩენის შემდეგ (1498) — აღმ. აფრიკაში, ინდოეთსა და სამხრ.-აღმ. აზიის ქვეყნებში. პორტუგ. ზღვაოსნის პ. კაბრალის მიერ ბრაზილიაში ჩატარებული ექსპედიციის (1500) შემდეგ დაიწყო ამ ქვეყნის დაპყრობაც. პ-ის კოლონ. იმპერიამ განსაკუთრებულ აყვავებას მიაღწია XVI ს. I ნახევარში. მაგრამ კოლონიების ექსპლუატაცია ხელს უწყობდა ფეოდ. ურთიერთობის კონსერვაციას და ამდიდრებდა ფეოდ. ზედაფენას მეტროპოლიაში. პ-ს ეკონომიკას დიდი ზიანი მოუტანა XVI ს-ში *„ფასების რევოლუციამ“*. პ-ის მეფის სებასტიან I-ის სიკვდილის (1578) შემდეგ პ-ის ტახტი ხელთ იგდო ესპ. მეფემ ფილიპე II-მ. ესპანელთა ბატონობის პერიოდში (1581—1640) პ. ესპ. იმპერიის დანამატად გადაიქცა. 1640 პ-მ კვლავ მოიპოვა დამოუკიდებლობა. მეფედ აირჩიეს ჰერცოგი ჟუან ბრაგანსელი (ჟუან IV, მეფობდა 1640—56). იბრძოდა რა ესპ. წინააღმდეგ პ. 1654-იდან ინგლ. პოლიტიკურ გავლენას დაემორჩილა, ხოლო ლისაბონისა (1703) და მეტუენის (1703) ხელშეკრულებებით პოლიტიკურად და ეკონომიკურად ინგლისზე დამოკიდებული აღმოჩნდა. XVIII ს. შუა ხანებში მეფე ჟოზე I-ის დროს (მეფობდა 1750—77) საგარეო საქმეთა მინისტრმა *პომბალმა* ქვეყანაში გაატარა *განათლებული აბსოლუტიზმის* სულისკვეთებით გამსჭვალული რეფორმები, მაგრამ დედოფალ მარიამ I-ის დროს (1777—1816) ფეოდ. — კლერიკალური ძალების წინააღმდეგობის გამო ეს რეფორმები გააუქმეს. 1807 პ-ში შეიჭრნენ ნაპოლეონის ჯარები გენ. ჟიუნოს ხელმძღვანელობით, 30 ნოემბ. ლისაბონში შევიდნენ. სამეფო კარი ბრაზილიაში გაიქცა, 1808 წ. 6 ივნ. პორტუში დაიწყო აჯანყება, რ-იც მთელ ქვეყანას მოედო. ინგლ. ჯარის (ჰერცოგ ა. *უელინგტონის* მეთაურობით) პ-ში გადმოსხმის შემდეგ გენ. ჟიუნო იძულებული იყო დაეტოვებინა პ.; ქვეყნის ფაქტობრივი გამგებელი გახდა ინგლ.-პ-ის ჯარების სარდალი უ. ბერისფორდი. 1820 პ-ში დაიწყო ბურჟ. რევოლუცია. 1821 იანვ. მოიწვიეს დამფუძნებელი კორტესი, რ-მაც მიიღო ქვეყნის ლიბერ. კონსტ. პროექტი (ძალაში შევიდა 1822 წ. 23 სექტ.), იგი აღიარა ბრაზილიიდან დაბრუნებულმა მეფე ჟუან VI-მ (მეფობდა 1816—26). 1821—23 პ-ში მიმდინარეობდა *მიგელის ომები*. 1842 სამხ. ამბოხების შედეგად ძალაუფლება ხელთ იგდეს ქარტისტებმა. ქარტისტების მეთაური ა. ბ. კაბრალი გახდა სამხ. დიქტატორი, იგი შეცვალა ჟ. კ. სალდანიამ. 1851 სექტემბრელებმა და ქარტისტების ნაწილმა დააარსეს „რეჟენერასანის“ („აღორძინების“) პარტია, რ-იც იმავე წლიდან მართავდა სახელმწიფოს პროგრესისტების პარტიასთან მონაცვლეობით. XIX ს. 70-იან წლებში პ-ში საფუძველი ჩაეყარა სოციალ. მოძრაობას, რ-ის წარმომადგენელიც იყო პოეტი და საზ. მოღვაწე ანტერუ დი კენტალი. 1875 ჩამოყალიბდა პორტუგალიის სოციალ. პარტია. 1910 ოქტ-ში მოხდა ბურჟ. რევოლუცია. მონარქია დაემხო. 5 ოქტ. გამოცხადდა რესპუბლიკა. 1911 მიიღეს ახ. კონსტიტუცია. ეკლესია გამოეყო სახელმწიფოს, გამოცხადდა კოლონიების ავტონომია, მუშებისათვის 8 საათიანი სამუშაო დღე და ა. შ. პ-მ 1916 მონაწილეობა მიიღო I მსოფლიო ომში *ანტანტის* მხარეზე. 1921 შეიქმნა *პორტუგალიის კომუნისტური პარტია* (პკპ). ამასთან ერთად, ქვეყნის ეკონ. მდგომარეობის გაუარესებასთან დაკავშირებით, გააქტიურდნენ უკიდურესი მემარჯვენე ძალები. 1926 წ. 28 მაისს ძალაუფლება სამხ. ტრიუმვირატმა ჩაიგდო ხელში. 9 ივლ. ერთპიროვნული დიქტატორი გახდა გენ. კარმონა, რ-მაც გააუქმა 1911 კონსტიტუცია, აკრძალა კომპარტია. კარმონას მთავრობის ფინანსთა მინისტრმა (1928 აპრ-იდან) ა. *სალაზარმა* შექმნა (1930) პარტია ეროვნული კავშირი (1970-იდან ეროვნული სახალხო მოქმედება), რ-იც მმართველი პარტია გახდა. 1932 სალაზარი სათავეში ჩაუდგა მთავრობას. 1940-იანი წწ. ბოლოიდან პ. მჭიდროდ დაუკავშირდა აშშ-ს, შეუერთდა რა *მარშალის გეგმას* (1948 წ. 28 სექტ.) და *ნატოს* (1949 წ. 4 აპრ.). 1968 სექტ-ში სალაზარის გადადგომის შემდეგ მთავრობის მეთაური, ფაქტობრივად დიქტატორი, გახდა მ. კაეტანუ. თავისი პოზიციების განმტკიცების მიზნით მან გაატარა ზოგიერთი რეფორმა, რ-ებსაც უნდა შეექმნა ქვეყნის „დემოკრატიზაციის“ ილუზია. 50-იანი წწ. ბოლოიდან პ-ის კოლონიებში (1951 ეწოდა „ზღვისგადაღმა პროვინციები“) შეიქმნა პოლიტ. პარტიები, რ-ებიც სათავეში ჩაუდგა ეროვნ.-განმათ. მოძრაობას. მოძრაობამ შეიარაღებული ბრძოლის ფორმა მიიღო (ანგოლაში — 1961-იდან, გვინეა-ბისაუში — 1962-იდან და მოზამბიკში—1964-იდან). 1961 პ-ის ბატონობიდან განთავისუფლდა გოა, დამანი და დიუ, რ-იც შეუერთდა ინდოეთს. კოლონიურმა ომმა გამოფიტა ქვეყნის ეკონომიკა, საყოველთაო უკმაყოფილებამ არმიაც მოიცვა. 1974 წ. 25 აპრ. აჯანყებულმა ჯარის ნაწილებმა, რ-ებსაც მეთაურობდნენ შეიარაღებული ძალების მოძრაობის (შმძ; ჩამოყალიბდა 1973; 1974 წ. 25 აპრ-მდე ეწოდებოდა „კაპიტნების მოძრაობა“) მონაწილე ოფიცრები, დაიკავეს ლისაბონი. კაეტანუს მთავრობა გადააყენეს. შეიქმნა ეროვნ. ხსნის საბჭო გენ. დი სპინოლას მეთაურობით. გადააყენეს „ზღვისგადაღმა პროვინციების“ გუბერნატორები, დაშალეს ეროვნული კრება, სახელმწ. საბჭო, ფაშისტური პარტია, საიდუმლო პოლიცია, გააუქმეს ცენზურა. 15 მაისს დი სპინოლა პრეზიდენტად გამოცხადდა, 16 მაისს კი ცნობილი გახდა დროებითი მთავრობის შემადგენლობა. 17 ივლ. შეიქმნა ახ. მთავრობა პოლკოვნიკ (მოგვიანებით გენერალ) ვაშკუ დუშ სანტუშ გონსალვიშის მეთაურობით, მაგრამ რეაქციის ძალებმა, რ-თაც არ სურდათ რევ. გაღრმავება, 27—28 სექტ. ღამით სცადეს ძალაუფლების ხელში ჩაგდება. 30 სექტ. გენ. დი სპინოლა გადადგა. პრეზიდენტად აირჩიეს გენ. კოშტა გომიში. 1975 წ. 11 მარტს შმძ-ს მხარდაჭერით ჩაფუშეს რეაქციული ოფიცრობის მიერ სამხ. გადატრიალების ცდა. რევ. ძალაუფლების განმტკიცების მიზნით შმძ გარდაიქმნა სახელმწიფოს აღმასრ. ორგანოდ (მიეცა საკანონმდებლო ფუნქციაც). გამოცხადდა რევ. საბჭო ეროვნ. ხსნის საბჭოსა და ახ. სახელმწ. საბჭოს ნაცვლად). 14 მარტს გამოცხადდა ყველა ბანკის ნაციონალიზაცია, ხოლო აპრ-ში მრეწვ. და ტრანსპ. წამყვანი დარგების ნაციონალიზაცია. აპრ-შივე მიიღეს გადაწყვეტილება აგრ. რეფორმის გატარების შესახებ. 1975 წ. 25 აპრ. ჩატარდა დამფუძნებელი კრების არჩევნები, რ-იც დამთავრდა მთავრობის კოალიციაში შემავალი პარტიების (სოციალ., კომუნისტური, სახ.-დემოკრ. და სხვ.) გამარჯვებით. დამოუკიდებლობა მიეცათ ყოფილ კოლონიებს გვინეა-ბისაუს (1974 წ. 10 სექტ.), მოზამბიკს (1975 წ. 25 ივნ.), მწვანე კონცხის კ-ებს (1975 წ. 5 ივლ.), კ-ებს სან-ტომე და პრინსიპს (1975 წ. 17 ივლ.), ანგოლას (1975 წ. 11 ნოემბ.). 1974 წ. 9 ივნ. პ-ის რევ. მთავრობამ დაამყარა დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან, ხოლო დეკ-ში სსრკ-თან დაიდო სავაჭრო შეთანხმება. 1975 ზაფხულში შინაპოლიტ. მდგომარეობა კვლავ დაიძაბა. პრემიერ-მინისტრი ვ. გონსალვიში გადადგა. 1976 წ. 25 აპრ. ძალაში შევიდა ახ. კონსტიტუცია, რ-მაც განამტკიცა პ-ის რევ. ძირითადი მონაპოვარი. 1976 ქვეყნის პრეზიდენტად არჩეულ იქნა (1980 კვლავ აირჩიეს), გენ. ა. რამალიუ ეანეში. 16 ივლ. სოციალ. პარტიის ლიდერს მ. სოარიშს დაევალა მთავრობის შედგენა. 12 აგვ. მოხდა რევ. საბჭოს რეორგანიზაცია. ეროვნ. ბურჟ. და საერთაშ. მონოპ. წრეების ზეგავლენით სოარიშის მთავრობა დაადგა კერძო კაპიტალისა და მემამულეების მიმართ დათმობის პოლიტიკას. საგარეო პოლიტ. სფეროში მ. სოარიშის მთავრობა ცდილობდა ნატოსა და „საერთო ბაზრის“ ქვეყნებთან განსაკუთრებით მჭიდროდ დაკავშირებას. ყოველივე ამან ქვეყნის შიგნით ვითარება არასტაბილური გახადა. ამას მოჰყვა 1977 წ. 8 დეკ. სოარიშის ერთპარტ. მთავრობის გადადგომა. 1981 წ. 1 სექტ. შეიქმნა კოალიციური მთავრობა ფ. პინტუ ბალსემაუს მეთაურობით.

*ლიტ.*: Испания и Португалия, М., 1947; Коломиец Г. Н., Очерки новейшей истории Португалии, М., 1965; Куньял А., Путь к победе, пер. с португ., М., 1967; Almeida F. de, Historia de Portugal, v. 1—6, Coimbra, 1922—31.

### VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები

მემარცხენე კავშირი სოციალისტური დემოკრატიისათვის, მკსდ (União da Esquerda Socialista Democrática — UESD), დაარსდა 1978 თებ-ში.

სახალხო მონარქიული პარტია, სმპ (Partido Popular Monarquico — PPM), მემარჯვენე პარტია, დაარსდა 1974 წ. 23 მაისს.

დამოუკიდებელი სოციალ-დემოკრატიული მოქმედება, დსდმ (Movimento Independente de Actions Democrático Social — MIAD), დაარსდა 1979 ივლ-ში. 1980 ივნ-ში ოფიციალურად გაფორმდა, როგორც პოლიტ. პარტია.

პორტუგალიის კომუნისტური პარტია, პკპ (Partido Comunista Português), დაარსდა 1921 წ. 6 მარტს. აერთიანებს 187 ათ. კაცს (1980).

პორტუგალიის დემოკრატიული მოძრაობა, პდმ (Movimento Democrático Português), დაარსდა 1969.

სოციალ-დემოკრატიული პარტია, სდპ (Partido Social Democráta—PSD), დაარსდა 1974 მაისში. აერთიანებს დაახლ. 100 ათ. წევრს.

სოციალ-დემოკრატიული ცენტრი, სდც (Centro Democrático Social—CDS), დაარსდა 1974 ივლ-ში.

სოციალისტური პარტია, სპ (Partido Socialista—PS), დაარსდა 1973 მაისში. ოპოზიციური ს.-დ. მოქმედება გადაკეთდა სპ-დ. აერთიანებს დაახლ. 100 ათ. კაცს.

პორტუგალიის მშრომელთა საყოველთაო კონფედერაცია, პშსკ — ეს (Confederação Geral dos Trabalhadores Portugueses—Intersindical Nacional — CGTP—IN)—ეროვნ. ინტერსინდიკალი, დაარსდა 1970 წ. 1 ოქტ. აერთიანებს 186 პროფკავშირს.

პორტუგალიის მშრომელთა საყოველთაო კავშირი, პსკ (União Geral dos Trabalhadores Portugueses — UGTP). დაარსდა 1979, აერთიანებს 300 ათ. კაცს.

*გ. ბოლოთაშვილი.*

## VII. ეკონომ კურ-გეოგრაფიული ნარკვევი

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** ხელსაყრელი ბუნებრივი პირობებისა და მოხერხებული გეოგრ. მდებარეობის მიუხედავად, პ. ხანგრძლივი დროის განმავლობაში წარმოადგენდა ინდუსტრიულად განვითარებული ქვეყნების აგრ.-სანედლეულო დანამატს. იგი მსოფლიო ბაზარს ძველთაგანვე აწვდიდა ღვინოს, დაკონსერვებულ სარდინს, კორპს, მინერ. ნედლეულს. განსაკუთრებით მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდა ქვეყანა მეორე მსოფლიო ომის შემდგომ პერიოდში. ფაშისტური სახელმწიფოს ეროვნ. და უცხ. მონოპოლიებთან შეზრდამ გააღრმავა ეკონ. წინააღმდეგობრივი ხასიათი, გამოიწვია კრიზისი სოფ. მეურნეობაში, ინფლაცია და ფასების ზრდა, მშრომელთა მდგომარეობის გაუარესება.

1974 აპრ-იდან პ. დაადგა დემოკრ. გარდაქმნების გზას. 1975 ნაციონალიზებულ იქნა უდიდესი კერძო ბანკები, რკინიგზის ზოგიერთი ხაზი, 2 უდიდესი სანაოსნო კომპანია, სამრეწვ. საწარმოთა ნაწილი და სხვ. დაიწყო აგრ. რეფორმის გატარება. მიღებული ღონისძიებების მიუხედავად, პ-ის ეკონომიკა განიცდის დიდ სიძნელეებს. 1982 საგადასახადო ბალანსის დეფიციტმა შეადგინა 3,2 მლრდ. დოლ., სავაჭრო ბალანსის უარყოფითმა სალდომ— დაახლ. 4,5 მლრდ. დოლ. 1982 პ-ში იყო 500 ათ-ზე მეტი უმუშევარი.

**მრეწველობა** იძლევა მთლიანი ეროვნ. პროდუქტის დაახლ. 40%-ს (1982). საწარმოთა დიდი ნაწილი, განსაკუთრებით ტრად. დარგებში (საფეიქრო, სამკერვალო, ტყავ-ფეხსაცმლის, ხე-ტყის, ქაღალდის), წვრილი და საშუალოა, ტექნიკურად სუსტად აღჭურვილი. დიდი საწარმოებია მანქანათსაშ., მეტალ., ქიმ. და ნავთობქიმ. მრეწველობაში. მრეწვ. პროდუქციის 3/4-ს იძლევა სეტუბალ—ლისაბონისა და პორტუს სამრეწვ. ზონები.

მოპოვებითი მრეწვ. პროდუქციის ღირებულების დიდი ნაწილი მოდის ვოლფრამზე, პირიტზე, კირქვასა და მარმარილოზე. იღებენ აგრეთვე კალის, სპილენძის, რკინის, ურანის მადანს, მცირე რაოდენობით — ქვანახშირს. ნავთობგადასამუშ. ქ-ნების სიმძლავრეა დაახლ. 4,2 მლნ. ტ წელიწადში. 1982 ელექტროსადგურების სიმძლავრემ შეადგინა დაახლ. 8 მლნ. კვტ. ელექტროენერგიის წარმოების დაახლ. 80%-ს იძლევა ჰესები, რ-თა დიდი ნაწილი მდ. დორუზეა.

დამუშავებით მრეწველობაში წამყვანია ლითონდასამუშ., მანქანათსაშ., საფეიქრო, ქიმ. მრეწველობა. სრული ციკლის მეტალ. ქ-ნაა ქ. სეიშალში (ლისაბონის რ-ნი), არის აგრეთვე პატარა სამსხმელო, სპილენძისა და კალის სადნობი და ალუმინის გადასამუშ. ქ-ნები.

მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ. მრეწვ. დარგებიდან გამოირჩევა გემთმშენებლობა და გემების რემონტი (დიდი ლისაბონი, მარგეირა). არის ავტოსაამწყობო (სეტუბალი, აზამბუჟა, ვენდაჟ-ნოვაში), ელექტროტექ., რადიოელექტრონული, ქიმ. მრეწვ. საწარმოები, ვითარდება ნავთობქიმია. ქიმ. მრეწვ. მთავარი ცენტრებია ბარეირუ (გოგირდმჟავას წარმოების 2/3, სასუქების წარმოების მნიშვნელოვანი ნაწილი), ლისაბონი და სხვ. საფეიქრო მრეწვ. მთავარი ცენტრებია: ლისაბონი, პორტუ, ბრაგა, პორტალეგრი, გუარდა და სხვ. პროდუქციის დიდი ნაწილი საექსპორტოა. განვითარებულია ტყავ-ფეხსაცმლის, სამკერვალო, კვების მრეწვ., განსაკუთრებით ღვინის (7531 ათ. *ჰლ*, 1982; პორტუ, კოიმბრა, კ. მადეირა), ზეითუნის ზეთის (35 ათ. *ტ*, 1982), შაქრის, თევზსაკონსერვო წარმოება. ამზადებენ ცემენტს, მინას, ფაიფურის ნაკეთობებს, კერამ. ფილებს. მრეწვ. პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 1.

**სოფლის მეურნეობა** იძლევა მთლიანი ეროვნ. პროდუქტის 15,6%-ს (1982). აგრ. ურთიერთობისათვის დამახასიათებელია დიდი მიწათმფლობელობა და წვრილი და უწვრილესი მიწათსარგებლობა. განვითარებულია მევენახეობა, მებაღეობა, აშენებენ ზეთისხილს. მოჰყავთ (ათ. *ტ*, 1982): ხორბალი — 445, სიმინდი — 422, ჭვავი — 118, შვრია — 89, ქერი — 53, ბრინჯი — 152, კარტოფილი — 1000.

მესაქონლეობას მისდევენ უმთავრესად ქვეყნის ჩრდ.-დას. ნაწილში, მეცხვარეობას — შიგა მთიან რ-ნებში, მეღორეობას— თითქმის ყველგან. 1982 პ-ში იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 1,2, ღორი —2,4, ცხვარი —5,2-ზე მეტი. განვითარებულია თევზჭერა (259,3 ათ. *ტ*, 1982), ამზადებენ ხე-ტყეს.

**ტრანსპორტი.** რკინიგზის სიგრძეა 3 8 ათ. *კმ* (1981), საავტ. გზებისა — დაახლ. 45 ათ. *კმ*. 1982 ავტოპარკში იყო 2021 ათ. ავტომობილი, აქედან 1443 ათ.— მსუბუქი. 1981 საზღვ. სავაჭრო ფლოტის ტონაჟმა შეადგინა 1,7 მლნ. ბრუტო სარეგისტრო *ტ*. მთავარი ნავსადგურებია ლისაბონი და პორტუ. მდ-ებზე ტეჟუზე, დორუსა და გვადიანაზე წარმოებს ნაოსნობა. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტებია პორტელა ლისაბონში და სანტამარია აზორის კ-ებზე.

**საგარეო ეკონომიკური კავშირები.** 1982 ექსპორტმა შეადგინა 4,2 მლრდ. დოლ., იმპორტმა — 8,7 მლრდ. გააქვთ ნახევარფაბრიკატები და მზა ტანსაცმელი, ღვინო, ხილი, ბოსტნეული, არალითონური ნედლეული, კორპი და სხვ. შეაქვთ სამრეწვ. და სატრანსპ. მოწყობილობა, ნავთობი, ნავთობპროდუქტები, შავი ლითონები, ნედლეული, ნახევარფაბრიკატები და სხვ. 1982 ექსპორტის 54,3% და იმპორტის 44,9% მოდიოდა „საერთო ბაზრის" ქვეყნებზე, 9% და 15%, შესაბამისად, — თავისუფალი ვაჭრობის ევრ. ასოციაციის ქვეყნებზე. განვითარებულია უცხოეთის ტურიზმი.

*ლიტ.*: **Биро П., Португалия, пер. с франц., М., 1952.**

## VIII. შეიარაღებული ძალები

შეიარაღებული ძალები შედგება (1977) სახმელეთო ჯარების, სამხ.-საჰაერო ძალების, სამხ.-საზღვ. ძალებისა და შინაგანი უშიშროების ჯარებისაგან. უმაღლესი მთავარსარდალია პრეზიდენტი. ჯარებს უშუალოდ ხელმძღვანელობს ეროვნ. თავდაცვის მინისტრი გენ. შტაბისა და ჯარების სახეობათა სარდლების მეშვეობით. არმია კომპლექტდება საყოველთაო სამხ. ვალდებულების კანონის საფუძველზე. გასაწვევი ასაკია 18 წელი. სავალდებულო სამხ. სამსახურის ვადა: სახმელეთო ჯარებში —2 წელი, სამხ.-საჰაერო ძალებში— 3, სამხ.-საზღვ. ძალებში — 4 წელი. შეიარაღებული ძალების საერთო რაოდენობაა (1977) 58,8 ათ. კაცი, აქედან სახმელეთო ჯარებში 36 ათ. შეიარაღება უცხ. წარმოებისაა (აშშ, გფრ). სამხ.-საჰაერო ძალების (10 ათ. კაცი) შემადგენლობაშია 52 საბრძოლო თვითმფრინავი. სამხ.-საზღვ. ძალებში (12,8 ათ. კაცი) 55 საბრძოლო ხომალდია, მ. შ. 3 წყალქვეშა ნავი. ძირითადი სამხ.-საზღვ. ბაზაა ლისაბონი.

## IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1982 ჯანდაცვის მსოფლიო ორგანიზაციის მონაცემებით შობადობა ათ. კაცზე შეადგენდა 17,8, სიკვდილიანობა — 9,5; ბავშვთა სიკვდილიანობა—31,7 ყოველ ათ. ცოცხლადშობილზე. მამაკაცების სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა 67,5, ქალებისა — 74,9 წელი იყო. სიკვდილიანობის ძირითადი მიზეზებია: გულ-სისხლძარღვთა სისტემის დაავადებანი, ავთვისებიანი სიმსივნეები, პნევმონია. ინფექციური დაავადებებიდან უმეტესად გვხვდება ტუბერკულოზი, მალარია, მუცლის ტიფი, პარატიფი, ბავშვთა ინფექციები, ვენერული დაავადებანი; გავრცელებულია ჰელმინთოზები, არის ლეიშმანიოზის შემთხვევები და სხვ.

1978 პ-ში იყო 502 საავადმყოფო 52327 საწოლით, რ-თაგან მხოლოდ 40%-მდე იყო სახელმწ. ბიუჯეტზე; მოსახლ. საავადმყოფოსგარეშე მომსახურება ხორციელდება საავადმყოფოებთან არსებულ ამბულ. განყოფილებებში, სამედ. დახმარების პუნქტებში და კერძო ექიმების კონსულტაციებში; არის აგრეთვე სპეც. სამედ. დაწესებულებანი (ვენერული დაავადებების, ტრაქომის, ტუბერკულოზის, კეთრის სამკურნალოდ), 66 ჯანდაცვის ცენტრი, 2028 სამედ. პოსტი. 1979 პ-ში მუშაობდა 18,088 ექიმი, 4327 ფარმაცევტი და 13 ათ-მდე საშ. სამედ. პერსონალი. საექიმო კადრებს ამზადებს უნ-ტების 3 სამედ. ფაკ-ტი. პ-ში ბევრი ბალნეოლ. კურორტია.

## X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

განათლების სისტემაში 1952 მიღებული კანონი 7—13 წლის ბავშვთა სავალდებულო სწავლების შესახებ ფაშისტური რეჟიმის დამხობამდე პრაქტიკულად არ განხორციელებულა. განათლების სისტემაში ძლიერია კათოლ. ეკლესიის გავლენა. სახელმწ. სკოლებთან ერთად არსებობს კერძო სკოლებიც. სკოლამდელი დაწესებულებები სუსტადაა განვითარებული, დაწყ. სკოლა 6-წლიანია. 1982 9,5 ათ-მდე დაწყ. სკოლაში სწავლობდა 900 ათ-მდე მოსწავ-

ცხრ. 1. — მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1953 | 1963 | 1982 |
|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ. სთ*) . . . | 1,4 | 4,3 | 15,1 |
| ვოლფრამის კონცენტრატი (ათ. *ტ*) . . . . | 3 | 1 | 0,3 |
| თუჯი (ათ. *ტ*) . . . . . . . . . . . . . | . . . | 241 | 452 |
| ფოლადი (ათ. *ტ*) . . . . . . . . . . . | . . . | 222 | 324 |
| სპილენძი რაფინირებული (ათ. *ტ*) . . . | . . . | 4,6 | 4,4 |
| კალა (ათ. *ტ*) . . . . . . . . . . . . | 0, 5 | 0,6 | 0,4 |
| ცემენტი (მლნ. *ტ*) . . . . . . . . . . | 0, 8 | 1,4 | 6,2 |
| გოგირდმჟავა (100%-იანი $H_2SO_4$) (ათ. *ტ*) | 211 | 417 | 517,0 |
| ავტომობილი (აწყობა) (ათ. ც.) . . . . . | — | 1 | 98,1 |

ლე. საშ. სკოლა (ლიცეუმი) ფასიანია და მუშაობს 4-წლიანი დაწყ. სკოლის ბაზაზე, შედგება 2 ციკლისაგან (5+2). დაწყ. სკოლის ბაზაზე მუშაობს სხვადასხვა სახისა და სწავლების ხანგრძლივობის დაბალი და საშ. პროფსასწავლებლები. დაწყ. სკოლების მასწავლებლებს ამზადებს 2-წლიანი პედ. სასწავლებლები. 1982 ყველა ტიპის საშ. სკოლებში სწავლობდა 490 ათ-მდე მოსწ.; საშ. სკოლის მასწავლებლებს ამზადებს უნ-ტი. არის 5 უნ-ტი (მნიშვნელოვანია ლისაბონის უნ-ტი), 6 ინ-ტი, ეროვნ. კონსერვატორია, ნატიფი ხელოვნ. 2 უმაღლესი სკოლა. 1982 უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდა 79,5 ათ. სტუდენტი. 1779 დაარსდა ლისაბონის აკადემია, 1852 — პოლიტექ. ინ-ტები ლისაბონსა და პორტუში, 1875 —გეოგრ. საზ-ბა და ზღვისიქითა ტერიტორიების ეთნოგრ. მუზეუმი. II მსოფლიო ომის შემდეგ დაარსდა ბევრი სამეცნ. საზ-ბა, ატომური ლაბორატორიები. დიდი მუშაობა მიმდინარეობს ასტრონ., გეოფიზ. სამშენებლო საქმისა და ტროპ. მედ. დარგში.

ლისაბონში არის ეროვნ ბ-კა (დაარსდა 1796; 1 მლნ. ტ.), ზღვისიქითა ტერიტორიების ეთნოგრ. მუზეუმი, უძველესი ხელოვნ. ეროვნ., თანამედროვე ხელოვნ. ეროვნ., არქეოლ., დეკორ. ხელოვნ., სამხ. და სხვ. მუზეუმები.

### XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

პ-ის მნიშვნელოვანი გაზეთებია: „ავანტი!" („Avante!", 1931-იდან გამოდის ლისაბონში, ტირაჟი 75 ათ.) — პ-ის კომპარტიის ცენტრ. ორგანო; „დიარიუ და რეპუბლიკა" („Diário da República", 1820-იდან) — მთავრობის ოფიც. ორგანო; „დიარიუ დი ნოტისიაში" („Diário de Noticias", 1864-იდან, ტირაჟი 56,5 ათ.); „დიარიუ პოპულარი" („Diário Popular", 1942-იდან, ტირაჟი 81,4 ათ. ც.); მნიშვნელოვანი ჟურნალებია: „მილიტანტი" („O Militante", 1933-იდან, ტირაჟი 30 ათ.) — პ-ის კომპარტიის თეორ. ორგანო; „ტემპუ" („Tempo", 1974-იდან, ტირაჟი 72 ათ.).

პ-ის ეროვნ. საინფორმაციო სააგენტო (Agência Noticiosa Oficial Portuguesa, ANOP) დაარსდა ლისაბონში 1975 აგვ-ში. 1975 დეკ-იდან პ-ის რადიო და ტელევიზია სახელმწ. კომპანიაა.

### XII. ლიტერატურა

პ-ის ლიტ-რის წარმოშობა თანხვდება და უკავშირდება არაბებისაგან ქვეყნის განთავისუფლებას და დამოუკიდებლობის მოპოვებას. ეს მოვლენები აისახა XII—XIII სს. ზეპირსიტყვიერებაში. ადრინდ. ჰეროიკული ეპოსის ნიმუშებიდან შემორჩენილია ა. ჟირალდიშის პოემის ფრაგმენტები (XIV ს.), რ-ებშიც აღწერილია ბრძოლა მდ. სალადუსთან (1340). შედარებით სრულადაა შემონახული ხალხ. ლირიკის ნიმუშები, ე. წ. კოსანტები; სახალხო მომღერლები, ე. წ. ჟოგრაიშები (jograes), ასრულებდნენ ჰეროიკულ პოემებს, რომანსებსა და სონეტებს, აგრეთვე დიალოგის ფორმის პიესებსა და სცენებს— „არემედილიუშებს", რ-ებიც სახ. თეატრის ჩანასახად ითვლება. XIII ს-ში წარმოიშვა სარაინდო ლირიკა, რ-მაც პროვანსულის გავლენა განიცადა, მაგრამ ამავე დროს ეყრდნობოდა ხალხ. პოეზიასაც. XIII—XV სს-ში სარაინდო ლირიკის მრავალი ნიმუში შევიდა კრებულში *კანსიონერო*. ამავე პერიოდში იქმნებოდა ხალხ. ენაზე კლერიკალური ლიტ-რა, რ-იც მანამდე ლათინურენოვანი იყო. იწერებოდა წმინდანთა ცხოვრებანი, რელიგ. ლეგენდები და სხვ., აგრეთვე ისტ. ქრონიკები. XV ს. დასასრულს წარმოიშვა ახ., რენესანსული კულტურა, რ-მაც განვითარების უმაღლეს საფეხურს მიაღწია XVI ს-ში. რენესანსის თვალსაჩინო მოღვაწემ ჟ. *ვისენტემ* სათავე დაუდო პ-ის ეროვნ. თეატრს. ამ პერიოდისათვის ნიშანდობლივია ორიენტაცია იტალ. რენესანსის ნიმუშებზე. იტალ. პასტორალი შემოიტანა ბ. რიბეირუმ (დაახლ. 1482—1552); „იტალიური სკოლის" უდიდესი წარმომადგენელი იყო ფ. *სა დი მირანდა*. ა. ფერეირამ (1528—1569) საფუძველი ჩაუყარა „ხასიათთა კომედიას". ამ ეპოქის უდიდესი წარმომადგენელი იყო ლ. დი *კამოენსი*, ავტორი ეროვნ. ეპოპეისა „ლუზიადები". XVI ს. მძიმე ეკონ. და პოლიტ. კრიზისის პერიოდში ლიტ-რაც დაქვეითდა; პოეზიაში დამკვიდრდა *გონგორიზმი* და სალონური ჟანრები.

XVIII ს. შუა წლებიდან გავრცელდა განმანათლებლური იდეები. ფ. მ. დუ *ნასიმენტუ* გახდა რევ. პატრ. კლასიციზმის უდიდესი წარმომადგენელი. ამ ეტაპზე არა ერთი პოეტის შემოქმედებაში შეიმჩნევა რომანტიზმის ნიშნები (ეს მიმდინარეობა XIX ს. 30—60-იან წლებში გავრცელდა). რომანტიზმის ფუძემდებლად მიჩნეულია ჟ. *ალმეიდა-გარეტი*. XIX ს. შუა წლებიდან დიდი ყურადღება ეთმობოდა თანამედროვე თემატიკას. რომანტიზმის წინააღმდეგ გამოვიდა რეალისტური მეთოდის მომხრე მწერალთა ჯგუფი, ე. წ. „კოიმბრის სკოლა", რ-თა მანიფესტი გახდა ა. დი კენტალის (1842—1891) წერილი „ჯანსაღი აზრი და კარგი გემოვნება" (1865); ნატურალიზმის ნიშნები გაჩნდა მწერლების ფ. ტეიშეირა დი კეირუშის (1848—1919), ა. ბოტელიუს (1856—1917) და სხვ. შემოქმედებაში. XX ს-ში განვითარდა დეკადენტური მიმდინარეობები (ა. ნობრი, 1867—1900); სიმბოლიზმის მამამთავარი იყო ე. დი კაშტრუ (1869—1944); მისტიციზმის იდეებითაა გამსჭვალული ა. სარდინიას (1888—1925) პოეზია; გავრცელდა ეგზისტენციალიზმი. რევ. განწყობილებათა ზრდასთან ერთად გაძლიერდა ეროვნ. და სოც. თემატიკისადმი, სინამდვილის რეალისტური ასახვისადმი სწრაფვა. კრიტ. რეალიზმის უდიდესი წარმომადგენელია პ. რიბეირა. 40-იან წლებში შეიქმნა მოდერნიზმის საპირისპირო მწერალ - ნეორეალისტების ჯგუფი, რ-თა შემოქმედებამ ცენტრ. ადგილი დაიკავა პ-ის პროგრ. ლიტ-რაში თითქმის 60-იან წლებამდე; ეს მწერლები ძირითადად ასახავდნენ თანამედროვეობის სოც. კონტრასტებს. ნეორეალიზმს უკავშირდება მრავალი პოეტისა (ჟ. გომიშ ფერეირა, დ. 1900) და მწერლის (ა. რედოლი, 1911—1969) შემოქმედება. დემოკრ. თავისუფლებისა და სოც. სამართლიანობის იდეებზეა აგებული არაერთი მწერლის ნაწარმოები (მ. და ფონსეკა, დ. 1911; მ. დუ ნასიმენტუ, 1912—1966; ა. კაბრალი, დ.1917; კ. დი ოლივეირა, დ. 1921). ფაშისტური რეჟიმის დამხობის (1974) შემდეგ მიმდინარეობს მოწინავე მწერლობის დამკვიდრებისა და დემოკრ. ლიტ-რის შექმნის რთული პროცესი.

*ლიტ*.: **Антология португальской и бразильской литератур (XIX—XX вв.), [Л.], 1964; Braga Th., História da literatura portuguesa, [v. 1—24], Porto, 1867—1907**

### XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

პ-ის ტერიტორიაზე შემორჩენილია პალეოლითისა (კლდეზე შესრულებული ნახატები) და ნეოლითის (დოლმენები, კერამიკა) ხანის ძეგლები, ძვ. წ. I ათასწლ. I ნახ. საცხოვრ. ნაგებობანი. პ-ის ქვით ხუროთმოძღვრების ადგილ. ტრადიციებზე დიდი გავლენა იქონია რომაელების, ვესტგუთების, არაბებისა და სხვა დამპყრობთა სამშენებლო კულტურამ. ლუზიტანიელების დასახლებანი XII ს-ში ქალაქებად იქცა. რეკონკისტის გავრცელებასთან ერთად ფეხი მოიკიდა რომანულმა სტილმა (ტაძრები ბრაგაში, ლისაბონში და სხვ.); ნაგებობანი მოკლებული იყო დეკორ. მორთულობას. გვიანდ. გოტიკა საფუძვლად დაედო „მანუელინოს" (უდიდეს განვითარებას მიაღწია მეფე მანუელ I-ის დროს; 1495—1521) ეროვნ.დეკორ. სტილს (სანტა მარია და ვიტორიას მონასტერი ბატალიაში, 1490—1522, არქიტ. ბოიტაკი და მატეუშ ფერნანდიშ უფროსი). დიდ გეოგრ. აღმოჩენებს და პ-ის კოლონ. იმპერიად გადაქცევას მოჰყვა 1520-იან წლებში რენესანსული ფორმების გავრცელება (არქიტ. დიოგუ დი ტორალვა და სხვ.). ესპანელთა ბატონობის ხანაში (1581—1640) ხუროთმოძღვრება დაეცა.

რომანული ტაძრების სკულპტურული დეკორი შესრულების ტექნიკით ხეზე კვეთას უკავშირდება. XIII—XV სს-ში აყვავდა გოტიკური პლასტიკა (ცენტრი —კოიმბრა). საყურადღებოა, რომ პორტუგ. ფერწერაში იგრძნობა ადრინდ. ნიდერ. ხელოვნ. ძლიერი გავლენა („წმ. ვინცენტის საკურთხეველი", XV ს. II ნახ., ნუნუ გონსალვიში). თვითმყოფადობით გამოირჩევა XVI—XVII სს. დეკორ-.გამოყენებითი ხელოვნება.

XVII ს. დასასრულსა და XVIII ს-ში განახლდა ქალაქთმშენებლობა (ლისაბონი). XIX ს-ში პ-ის ხუროთმოძღვრებაში ფართოდ გავრცელდა კლასიციზმი. II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ ფეხს იკიდებს თანამედროვე არქიტექტურა (არქიტ. ფ. კ. დუ ამარალი, ა. ჟ. პესოა). ვითარდება ქალაქთმშენებლობა.

XVII—XVIII სს. სახვით ხელოვნებაში დიდი ადგილი ეთმობა ხისა და ქვის მონუმ. ქანდაკებას. XVIII ს. — XIX ს. დასაწყ. ფერწერაში გაბატონებულია გვიანდ. იტალ. ბაროკოს ტრადიციები, რ-იც შემდეგ შეიცვალა აკად. ხასიათის კლასიციზმით. 1820 ბურჟ. რევოლუციასთან დაკავშირებულია პორტუგ. რომანტიზმის წარმომადგენლის დ. ა. სიკეირას შემოქმედება. XIX ს. II ნახევარში — XX ს. დასაწყისში პ-ის ხელოვნება რეალისტური ხასიათისაა. 1947 შეიქმნა ნეორეალისტების მიმდინარეობა (ჟ. პომარი და სხვ.), რ-ებიც მიმართავენ ეროვნ. თემატიკას. ხალხ. შემოქმედების ტრად. დარგებიდან გავრცელებულია: მაიოლიკის ნივთების, მაქმანების დამზადება, ფეიქრობა, ხეზე კვეთა (ავეჯი) და სხვ.

*ლიტ*.: **Kubler G., Soria M., Art and architecture in Spain and Portugal..., [Harmondsworth—a. o.], 1959.**

### XIV. მუსიკა

პორტუგ. ხალხ. მუსიკას უძველესი ტრადიციები გააჩნია. უძველესი სიმღერებია შრომის, კალენდარული (საშობაო, საახალწლო, საგაზაფხულო), აგრეთვე საეკლ. დღესასწაულებთან დაკავშირებული სიმღერები. გავრცელებული სასიმღერო ფორმაა ფადუ (სოლო ლირ. სიმღერა გიტარის თანხლებით), პოპულარულია ცეკვა ვირა. ხალხ. საკრავებია: სიმებიან-ჩამოსაკრავი — გიტარა, ვიოლა, კავაკინიუ; სასულე — აიტა, დასარტყამი — ზაბუმბა, ტამბორილი, პანდეირუ და ადუფი. უძველესი ტრადიციები აქვს პროფ. მუსიკასაც. XI—XIII სს. ტრუბადურების ხელოვნ. ეპოქაა. XVI—XVII სს-ში განვითარდა ვოკალური და საკრავიერი პოლიფონია (დ. დი გოიში, მ. კარდოზუ, მ. რ. კოელიუ, მ. პერეირა). 1733 ლისაბონში ჩამოსულმა იტალ. საოპერო დასებმა დიდი გავლენა იქონია პ-ის მუსიკაზე. მნიშვნელოვანი კომპოზიტორები არიან: კ. სეიშაში, ფ. ა. დ' ალმეიდა, ჟ. დი სოზა კარვალიუ, მ. პორტუგალი, ა. კეილი, ა. მაშადუ, ჟ. აროიუ, ჟ. ვიანა და მოტა, ო. და სილვა, ლ. დი ფრეიტაშ ბრანკუ, რ. კოელიუ, კ. კარნეირუ, ფ. ლოპიშ გრასა. პიანისტი — სი კოშტა. მუს. ცენტრია ლისაბონი (საოპერო თეატრი „სან-კარლუში", 1835-იდან, მუს. აკადემია, 2 სიმფ. ორკესტრი, საგუნდო კაპელა „პოლიფონია"). მუს. დაწესებულებები არის აგრეთვე პორტუსა და კოიმბრაში.

**XV. დრამატული თეატრი**

XII ს-ში იმპროვიზაციულ წარმოდგენებს მართავდნენ ჟონგლიორები, გავრცელებული იყო ლიტურგიული დრამა. ეროვნ. თეატრს საფუძველი ჩაუყარა დრამატურგმა, მსახიობმა და კომპოზიტორმა ჟ. ვისენტემ. XVI ს-ში შეიქმნა რამდენიმე საჯარო თეატრი, მაგრამ ინკვიზიციამ ჩაახშო თეატრის განვითარება. XIX ს. 20-იან წლებში ეროვნ. თეატრის აღორძინებაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა ჟ. ალმეიდა-გარეტმა. მისი ინიციატივით ლისაბონში შეიქმნა დრამ. ხელოვნ. კონსერვატორია და დედოფალ მარიამ II-ის ეროვნ. თეატრი (1846). XX ს. 20-იან წლებში პ-ის თეატრმა მოდერნიზმის გავლენა განიცადა. II მსოფლიო ომის შემდეგ საზ. პრობლემების ამსახველ პიესებს უმთავრესად მცირე ექსპერ. თეატრები დგამენ. ლისაბონში მუშაობს თეატრები: დედოფალ მარიამ II-ის ეროვნული, ლისაბონის სამხატვრო, ეროვნ. სახალხო და სხვ. მრავლადაა უნ-ტების ნახევრად პროფ. დასები.

*ლიტ.*: Rebello L. F., História do teatro português, Lisboa, 1968.

**XVI. კინო**

პ-ში კინოწარმოება რეგულარული გახდა კინოფირმის „პორტუგალია-ფილმის" (1909) შექმნის შემდეგ. 20—30-იანი წწ. კინორეჟისორებიდან აღსანიშნავია ლ. დი ბარუში, მ. დი ოლივეირა და სხვ. ფაშისტური დიქტატურის პერიოდში შეჩერდა ეროვნ. კინოხელოვნ. განვითარება. გამოდიოდა ძირითადად კომერც. კინოფილმები. პ-ის მხატვრული ფილმებიდან აღსანიშნავია „დორუ, მძიმე შრომა მდინარეზე" (1931), „სულელი ანიკა" (1942), „ნადირობა" (1965), — რეჟ. ოლივეირა.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 160—161.

**პორტუგალიელები,** ერი, პორტუგალიის ძირითადი მოსახლეობა მადეირისა და აზორის კ-ების ჩათვლით (მოსახლ. 99%-ზე მეტი). საერთო რაოდ. დაახლ. 11,9 მლნ. კაცი (1978, შეფასება), მ. შ. პორტუგალიაში დაახლ. 9,8 მლნ. კაცი. დანარჩენები ცხოვრობენ ამერიკაში (ძირითადად აშშ და ბრაზილია), აფრიკაში, ყოფილი პორტუგ. სამფლობელოებში (ანგოლა, მოზამბიკი, გვინეა-ბისაუ, სან-ტომე, პრინსიპი), აზიის ზოგიერთ რ-ნსა (აომინი, ტიმორი) და მთელ რიგ ევრ. სახელმწიფოებში. ლაპარაკობენ პორტუგ. ენაზე. რელიგიით უმთავრესად კათოლიკეები არიან. პ-ის ეთნოგენეზში მონაწილეობდნენ ლუზიტანიელთა ტომები, რ-ებზეც გავლენა იქონიეს კელტებმა. ძვ. წ. II ს.—ახ. წ. IV ს-ში პ-მა განიცადეს რომანიზაცია. პ-ზე გარკვეული ეთნ. გავლენა მოახდინეს სვებებმა და ვესტგუთებმა (V—VIII სს.), პორტუგ. სამხრ. ნაწილში — არაბებმა (VIII ს. — XIV ს. I ნახ.). XII ს. შუა წლებში პორტუგ. ტერიტორიაზე შეიქმნა დამოუკიდებელი სახელმწიფო, რ-ის შედეგადაც დაიწყო პორტუგ. ხალხის ჩამოყალიბება. გეოგრ. აღმოჩენების პერიოდში, როცა პორტუგალია ერთ-ერთი პირველი დაადგა კოლონ. ექსპანსიის გზას, პ. განსახლდნენ მათ მიერ დაპყრობილ მიწებზე ამხრ. ამერიკაში, აფრიკასა და აზიაში. ამხრ. ამერიკაში ბრაზ. ერის ჩამოყალიბების პროცესში პ. წარმოადგენდნენ მნიშვნელოვან კომპონენტს. პ-ის ისტ., კულტ., ეკონ. შესახებ იხ. სტ. *პორტუგალია.*

**პორტუგალიის კომუნისტური პარტია** (პკპ; Partido Comunista Português), დაარსდა 1921 მარტში. 1922 შევიდა კომინტერნში. 1926 სამხ. გადატრიალების შემდეგ კანონგარეშე გამოაცხადეს და იატაქვეშ მუშაობდა. პარტიის ხელმძღვანელობა ანარქიზმ-სინდიკალიზმის გავლენას განიცდიდა. 1929 აპრ. ეროვნ. პარტ. კონფერენციამ დასაბამი მისცა პკპ-ის ნამდვილ მარქსისტულ-ლენინურ პარტიად გადაქცევას. II მსოფლიო ომის (1939—45) წინა პერიოდში და ომის წლებში პკპ, მიუხედავად მწვავე რეპრესიებისა, ხელმძღვანელობდა მშრომელთა რიგ დიდ გაფიცვებსა და პოლიტ. გამოსვლებს ქვეყნის ფაშიზაციის წინააღმდეგ. 1943 ნოემბ. პკპ-ის III ყრილობამ აირჩია პარტიის ცენტრ. კომიტეტი (მანამდე მხოლოდ სამდივნო იყო). ერთ-ერთი მთავარი საკითხი, რ-იც პკპ-ის წინაშე დაისვა II მსოფლიო ომის შემდეგ, ქვეყანაში ფაშისტური რეჟიმის დამხობა იყო. ეს საკითხი იდგა პკპ-ის IV (1946 ივლ.), V (1957 სექტ.) და VI (1965 აგვ.—სექტ.) ყრილობებზე. პკპ-ის VI ყრილობამ პარტიის ახ. პროგრამა მიიღო და შესწორებები შეიტანა წესდებაში. ახ. პროგრამა ითვალისწინებდა შეიარაღებული გზით ფაშისტური რეჟიმის დამხობას. ამასთანავე არ გამორიცხავდა ეროვნ. საკითხის მშვიდობიან გადაწყვეტას. მასში აისახა აგრეთვე ღრმა სოციალ-ეკონ. გარდაქმნები. ფაშისტური დიქტატურის დამხობის (1974 წ. 25 აპრ.) შემდეგ კომუნისტები მთავრობაში შევიდნენ. 1974 წ. 20 ოქტ. შედგა პკპ-ის VII (რიგგარეშე) ყრილობა. ყრილობამ შეიტანა შესწორებები პკპ-ს პროგრამასა და წესდებაში.

1976 წ. 11 — 14 ნოემბ. შედგა პკპ-ის VIII ყრილობა, 1979 წ. 31 მაისს—3 ივნ.— პკპ-ის IX ყრილობა. 1983 წ. 15—18 დეკ.— პკპ-ის X ყრილობა.

პკპ-ის დელეგატები მონაწილეობდნენ კომუნისტურ და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირებში (1957, 1960, 1969, მოსკოვი). პკპ-ის უმაღლესი ორგანოა პარტიის ყრილობა, ყრილობებს შორის — ცკ. პარტიის ცკ-ის გენერ. მდივანია ა. *კუნიალი.* პკპ-ის ბეჭდვ. ორგ. გაზ. „ავანტი" („Avante!") და ჟურნ. „მილიტანტი" („O Militante!").

**პორტუგალიური ენა,** პორტუგალიელებისა და ბრაზილიელების ენა; გავრცელებულია აგრეთვე პორტუგ. ყოფ. კოლონიებში აფრიკასა და აზიაში. განეკუთვნება რომანულ ენათა ჯგუფის იბერიულ-რომანულ ქვეჯგუფს. პ. ე-ზე მოლაპარაკეთა რიცხვი 110 მლნ-ს აღემატება. უძველესი წერილობითი ძეგლი 1192 წლით თარიღდება. სალიტ. ენა XVI ს-ში ჩამოყალიბდა. პ.ე-თვის დამახასიათებელია უმახვილო ხმოვნების რედუქცია, ღია და დახურული, აგრეთვე ცხვირისმიერი ხმოვნები და დიფთონგები. დამწერლობა ლათ. გრაფიკას ეფუძნება.

*ლიტ.*: Вольф Е. М., Никонов Б. А., Португальский язык, М., 1965.

**პორტ-ჰარკორტი** (Port Harcourt), ქალაქი ნიგერიის სამხრ. ნაწილში, რივერზის შტატის ადმ. ცენტრი. 242 ათ. მცხ. (1975). ნავსადგური ბიაფრის ყურის ნაპირზე. კვებ. (პალმის ზეთის, თამბაქოს ნაწარმის, ფქვილის წარმოება), ლითონდასამუშ., ნავთობგადასამუშ., ცემენტის მრეწველობა. ნავთობსარეწი რ-ნის ცენტრი. გააქვთ ნავთობი, ქვანახშირი, კალის კონცენტრატები, კოლუმბიტი, პალმის პროდუქტები.

**პორუჩიკი,** 1) რუსეთის არმიაში უმცროსი საოფიცრო ხარისხი (პოდპორუჩიკის მომდევნო). კაზაკთა ნაწილებში მას შეესაბამებოდა ასისთავის წოდება; 2) პოლონეთის ჯარსა და ჩეხოსლოვაკიის სახ. არმიაში უმცროსი ოფიცრის სამხ. წოდება.

**პორფირა** (Porphyra), მოწითული წყალმცენარეების გვარი ბანგიასნაირთა კლასისა. მისი ფირფიტისებრი თალუსის სიმაღლე 1 *მ* აღწევს; შედგება 1—2 შრედ განლაგებული ჰაპლოიდური უჯრედებისაგან. სქესობრივი გამრავლება ხდება კარპოსპორებით, უსქესო — მონოსპორებით. ცნობილია პ-ს 25 სახეობა, მათგან 10 გვხვდება სსრკ-ში; იზრდება ზომიერი სარტყლების ზღვებში. იყენებენ საჭმელად. კულტივირებულია იაპონიასა და ჩინეთში.



პორფირა. Porphyra variegata.

**პორფირინები,** ბუნებაში ფართოდ გავრცელებული *პიგმენტები*, რ-თა მოლეკულის საფუძველია პ ო რ ფ ი ნ ი—4 პიროლის რგოლისაგან აგებული სტრუქტურა. ბიოლოგიურად მნიშვნელოვანია პ-ის კომპლექსი Fe და Mg ლითონებთან. ჟანგბადის გადამტანი წითელი პიგმენტები— *ჰემოგლობინი* (სისხლში) და *მიოგლობინი* (კუნთში) — შეიცავენ Fe-პორფირინის კომპლექსს — *ჰემს*. მცენარეული მწვანე პიგმენტი — *ქლოროფილი* შეიცავს Mg-კომპლექსს. პ. აღმოჩენილია აგრეთვე ცხოველთა გამონაყოფ პროდუქტებში (შარდი, განავალი), ფრინველთა კვერცხის ნაჭუჭში, მოლუსკის ნიჟარებში და სხვ. პ-ის ცვლის მოშლა იწვევს ადამიანის დაავადებას — პორფირიას. *ლ. წაქაძე.*





პორფირინები.

**პორფირიონი,** ხ ო ნ თ ქ რ ი ს ქ ა თ ა მ ი (Porphyrio porphyrio), ფრინველი *ლაინასებრთა* ოჯახისა. მისი სხეულის სიგრძე 45 *სმ* აღწევს. გავრცელებულია სამხრ. ევროპაში, სამხრ. აზიაში, აფრიკაში, ავსტრალიასა და დას. პოლინეზიაში. სსრკ-ში ბინადრობს აღმ. დაღესტანსა და აზერბაიჯანში, სამხრ.-აღმ. თურქმენეთში. წინათ საქართველოში გვხვდებოდა ჯანდარისა და კუმისის ტბებზე. პ. ბინადრობს ზღვებისა და მტკნარი წყალსატევების პირას, ხშირ ლერწამ-ლელქაშში, ბუდეს იკეთებს მიწაზე. ცხოვრობენ წყვილებად, აპრილში დედალი დებს 5—7 (ჩვეულებრივ 3—5) კვერცხს, კრუხობს ორივე მშობელი 22—25 *დღ-ღ-ს.* პ. იკვებება მცენარეული საკვებით, უმნიშვნელო რაოდენობით მწერებით; მეტად იშვიათად ჭამს ბაყაყს, ფრინველის მართვეს. შეტანილია სსრკ და საქართველოს „წითელ წიგნებში". *რ. ჟორდანია.*



პორფირიონი.

**პორფირიოსი** (Porphyrios), პ ო რ ფ ი რ ი ტ ვ ი რ ე ლ ი (დაახლ. 233, ტვიროსი, — დაახლ. 304, რომი), ძვ. ბერძენი ფილოსოფოსი, *ნეოპლატონიზმის* წარმომადგენელი, პლოტინეს მოწაფე, ბიოგრაფი და თხზულებათა გამომცემელი. არისტოტელესა და პლატონის კომენტატორი; ლოგიკოსი, მათემატიკოსი, ასტრონომი, ისტორიკოსი და გრამატიკოსი. ლოგიკაში ცნობილია ე. წ. პ-ის ხე, რ-იც დიქოტომიური გაყოფის დროს ცნებებს შორის გვარსახეობრივი სუბორდინაციის ილუსტრაციას წარმოადგენს. პ. ავტორია ანტიბიბლ. ნაშრომისა „ქრისტიანთა წინააღმდეგ", რ-იც 448 დაწვეს.

*ლიტ.*: Ранович А. Б., Античные критики христианства, М., 1935.

**პორფირიტი,** ეფუზიური პალეოტიპური უკვარცო ქანი, რ-ის ქიმ. შედგენილობა *ანდეზიტის* ანალოგიურია. პ-ში ანდეზინის, პიროქსენებისა და ზოგჯერ რქატყუარის დიდი კრისტალები მოთავსებულია მინოვან ძირითად მასაში. პ. ქმნის ლავურ განფენებს, დაიკებს, შტოკებს, სილებსა და სხვ. პ-ში შეიმჩნევა პოსტმაგმური პროცესების შედეგად წარმოქმნილი მინერალები.

**პორფირობლასტები,** მინერალთა მსხვილი გამონაყოფები მეტამორფულ ქანებში. წარმოიქმნება მეტასომატური პროცესების გავლენით ქანების ამგები მინერალების მყარ მდგომარეობაში გადაკრისტალების შედეგად.

**პორფირული ჩანართები,** მსხვილი, მეტ-ნაკლებად წესიერად დაწახნაგებული კრისტალები, რ-ებიც მოთავსებულია მაგმური ქანის წვრილმარცვლოვან ძირითად მასაში. გვხვდება როგორც ეფუზიურ, ისე ინტრუზიულ ქანებში.

**პოსადასი** (Posadas), ქალაქი ჩრდ.-აღმ. არგენტინაში, მისიონესის პროვ. ადმ. ცენტრი. 104,1 ათ. მცხ. (1970). ნავსადგური მდ. პარანის ნაპირზე. რკინიგზის სადგური. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. კვების, ხის დასამუშ. მრეწველობა.

**პოსა-რიკა** (Poza Rica), ქალაქი მექსიკაში, ვერაკრუსის შტატში, მექსიკის ყურის სანაპიროზე, მდ. კასონესის ნაპირას. 189 ათ. მცხ. (1978). ნავთობისა და აირის მოსაპოვებელი და გადასამუშ. რ-ნის ცენტრი (ნავთობქიმ. და ქიმ. საწარმოები). ორი ნავთობსადენით, აირ- და პროდუქტსადენებით პ.-რ. უკავშირდება მეხიკოს.



პოსეიდონი მელოსიდან. ელინისტური ეპოქა. დაახლ. ძვ. წ. III ს ეროვნული მუზეუმი. ათენი.



მ. პოსოხინი.



მ. პ ო ს ო ხ ი ნ ი და სხვ. ეკონომიკური ურთიერთდახმარების საბჭოს შენობა. კალინინის პროსპექტი. მოსკოვი. 1969.



პ. პოსპელოვი.

**პოსარტი** (Possart) ერნსტ (11. V. 1841, ბერლინი, — 8. IV. 1921, იქვე), გერმანელი რეჟისორი, მსახიობი, თეატრ. მოღვაწე. სცენაზე პირველად გამოვიდა 1861. 1864-იდან იყო მიუნხენის სასახლის კარის თეატრის მსახიობი, შემდგომ კი — რეჟისორი და სამხატვრო ხელმძღვანელი. 1883 მონაწილეობდა გერმანული თეატრის (ბერლინი), 1901—მიუნხენის „პრინც-რეგენტთეატერის" ჩამოყალიბებაში. გერმ. სცენის მუშაკთა კავშირის დაარსების ერთ-ერთი ორგანიზატორი (1871). როლებიდან აღსანიშნავია: ნათანი (ლესინგის „ნათან ბრძენი"), ფაუსტი (გოეთეს „ფაუსტი"), ფრანც მოორი (შილერის „ყაჩაღები"), შეილოკი, იაგო, რიჩარდ III (შექსპირის „ვენეციელი ვაჭარი", „ოტელო", „რიჩარდ III") და სხვ. გასტროლებით მოიარა ევროპა და ამერიკა. 1891 და 1900 წწ. იყო რუსეთში. 1905 თეატრი დატოვა და მხატვრული კითხვით გამოდიოდა ესტრადაზე.

**პოსეიდონი** (Poseidon), ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში კრონოსისა და რეას ძე, ზევსის ძმა. ზღვათა მრისხანე მბრძანებელი, მიწისმრყეველი, კლდეთა გამპობი, პ. თავის საბრძანებელს სამთითათი განაგებდა. მითის ძვ. ვერსიით პ. საერთოდ სიცოცხლის მომნიჭებელი წყლის ღვთაება იყო და მისი კულტი მთელ საბერძნეთში იყო გავრცელებული. ოლიმპელი ღმერთების გამარჯვების შემდეგ პ-ის კულტს თაყვანს სცემდნენ ზღვისპირა ქ-ებში, განსაკუთრებით პელოპონესში, სადაც მის პატივსაცემად იმართებოდა *ისთმოსის თამაშობანი*. ათენის აკროპოლისზე ერექთეიონის მთავარი ნაწილი პ-ისადმი იყო მიძღვნილი. იყო აგრეთვე ცხენოსანთა მფარველიც. მისი წმინდა ცხოველი დელფინია, წმინდა მცენარე — ნაძვი. რომაულ მითოლოგიაში პ-ს შეესატყვისებოდა ნეპტუნი.

**პოსესიური** (ლათ. possessivus — კუთვნილებითი), კუთვნილებითი მნიშვნელობა ან მნიშვნელობის ნიუანსი ამა თუ იმ ენობრივი ერთეულისა. მაგ., კუთვნილებითი ნაცვალსახელი (ჩემი, თქვენი). ნათ. ბრ. ძირითადი ფუნქცია კუთვნილების შინაარსის გადმოცემა არის. პ. კ ო ნ ს ტ რ უ ქ ც ი ა წ ი ნ ა დ ა დ ე ბ ი ს ა, კონსტრუქცია, სადაც ქვემდებარეს (გრამატიკულ სუბიექტს) აქვს ნათ. ბრ. ფორმა (მაგ., „მეშინია მისი").

**პოსესიური მანუფაქტურა,** პოსესიურ სამართალზე დამყარებული კერძო მანუფაქტურები რუსეთში, პ. მ-ის შექმნის მიზანი იყო მსხვილი მანუფაქტურის ჩასახვის პერიოდში სტიმული მიეცა მრეწვ. განვითარებისათვის. პ. მ-ის უმეტესი ნაწილი შეიქმნა მეტალ., მაუდისა და ტილოს მრეწველობაში. იხ. აგრეთვე *მანუფაქტურა*.

**პოსიბილისტები** (<ლათ. possibilis— შესაძლებელი), ოპორტუნისტული მიმდინარეობა საფრანგეთის მუშათა მოძრაობაში XIX ს. 80-იან წლებსა და XX ს. დამდეგს. იცავდნენ *„მუნიციპალური სოციალიზმის"* იდეებს, თავდაპირველად შეადგინეს მუშათა პარტიის (დაარსდა 1879) რეფორმისტული წვრილბურჟ. ფრთა, რ-საც პ. ბრუსი ხელმძღვანელობდა. პ. ებრძოდნენ რევ. მარქსიზმს, 1882 მათ მუშათა პარტია გათიშეს გედისტებად და პ-ად. 80-იან წლებში პ. ცდილობდნენ ხელთ ეგდოთ საერთაშ. მუშათა მოძრაობის ხელმძღვანელობა, მაგრამ სოციალ. ორგანიზაციების უმრავლესობამ პ-ს მხარი არ დაუჭირა. 1889 პარიზში ორი პარალელური კონგრესი ჩატარდა: მარქსისტების საერთაშ. სოციალ. კონგრესი, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა II ინტერნაციონალს, და პ-ის კონგრესი. XX ს. დამდეგს პ. საფრ. სოციალ. პარტიის შემადგენლობაში შევიდნენ.

**პოსიეტის ყურე,** იაპონიის ზღვის ყურე პეტრე დიდის ყურის დას. ნაპირთან, რსფსრ პრიმორიეს მხარეში. სიგრძე დაახლ. 50 *კმ*, სიღრმე 17—25 *მ*. კრაბეს ნ.-კ. პ. ყ-ს ყოფს „პალადის" რეიდის უბედ (დას.) და ვეშაპის ყურედ (ჩრდ.-აღმ.). მოქცევა ნახევარდღეღამურია, სიმაღლე 0,5 *მ*-ზე ნაკლები. ზამთრობით იყინება. პ. ყ-ის ნაპირზეა დაბა პოსიეტი.

**პოსნიკოვი** ალექსანდრე სერგეის ძე [14 (26). 12. 1846—1921], რუსი ეკონომისტი. 1869 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. 1876 — 82 *ნოვოროსიის* უნ-ტისა (ოდესა) და პეტროგრ. პოლიტექ. ინ-ტის პროფესორი, 1873—76 იყო საზღვარგარეთ. 1875 გამოვიდა მისი ძირითადი ნაშრომის „თემური მიწათმფლობელობის" I ნაწილი. ამ შრომის II ნაწილი იყო მისი სადოქტორო დისერტაცია (1878). ოქტ. რევ. შემდეგ პ. პოლიტექ. ინ-ტის მასწავლებელია. თანაუგრძნობდა ლიბერალ ხალხოსნებს, იცავდა მიწათმფლობელობის თემურ ფორმას და ამტკიცებდა, რომ იგი არ აფერხებდა სას.-სამ. წარმოების პროგრესს; ერთმანეთს ადარებდა თემსა და ფერმერულ მეურნეობას და ასაბუთებდა თემური მიწათმფლობელობის უპირატესობას.

**პოსოშკოვი** ივანე ტიხონის ძე (1652, სოფ. პოკროვსკოე, ახლანდ. მოსკ. ოლქი,— 1. II. 1726, პეტერბურგი), რუსი ეკონომისტი და პუბლიცისტი. მისი ძირითადი ნაშრომია „წიგნი სიღარიბისა და სიმდიდრისა" (1724, გამოიცა 1842), რ-საც მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს რუს. პუბლიცისტიკის ისტორიაში. პ. მთავარ ყურადღებას უთმობდა წარმოებას. მართალია იგი თავის ნაშრომში ღირებულების პრობლემას არ აყენებს, მაგრამ ესმის, რომ ფასი დამოკიდებულია შრომის ნაყოფიერებაზე. მერკანტილისტებისაგან განსხვავებით (იხ. *მერკანტილიზმი*) პ-ს შესაძლებლად მიაჩნდა ქვეყნის შიგნით მოგების მიღება. ამ მოგების სიდიდეს იგი განიხილავდა შრომის ნაყოფიერებისა და ხელფასის დონესთან მჭიდრო კავშირში. ამასთან დაკავშირებით მიუთითებდა დაქირავებული შრომის, სანარდო ანაზღაურების გამოყენების ხელსაყრელობაზე. პ-ს მცდარი დასკვნები გამოჰქონდა იმის გამო, რომ არ ჰქონდა გააზრებული ღირებულების ცნება. მისი აზრით, სახელმწიფოს სიღარიბის მთავარი მიზეზი იყო სოფ. მეურნ. ჩამორჩენა, რასაც უმთავრესად გლეხობის სასტიკი ექსპლუატაციით ხსნიდა.

**პოსოხინი** მიხეილ ვასილის ძე [დ. 30. XI (13. XII). 1910, ტომსკი], საბჭ. არქიტექტორი, სსრკ სახ. არქიტექტორი (1970). სკკპ წევრი 1961-იდან. სწავლობდა მოსკ. არქიტ. ინ-ტში (1935—38). მოსკ. მთავარი არქიტექტორი (1960-იდან). სსრკ სახმშენთან არსებული სამოქალაქო მშენებლობისა და არქიტ. კომიტეტის თავ-რე და სსრკ სახმშენის თავ-რის მოადგილე (1963—67). ნამუშევრები (თანაავტორებთან ერთად): მაღლივი საცხოვრ. სახლები აჯანყების მოედანზე (პროექტი 1948; სსრკ სახელმწ. პრემია 1949; აშენდა 1950—54), კრემლის ყრილობათა სასახლე (1959—61; ლენინური პრემია, 1962) — ყველა მოსკოვში; საკურორტო კომპლექსი ბიჭვინთაში (1959—67). სსრკ პავილიონი მონრეალისა (1967) და ოსაკის (1970) მსოფლიო გამოფენებზე. 1985-მდე მოსკ. გენგეგმის დამუშავების ხელმძღვანელი (დამტკიცდა 1971). სსრკ VI—VIII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. სკკპ XXII—XXIII ყრილობათა დელეგატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**პოსპელოვი** პეტრე ნიკოლოზის ძე [8 (20). VI. 1898, კონაკოვო, ახლანდ. კალინინის ოლქი,—22. IV. 1979, მოსკოვი], საბჭ. პარტიული მოღვაწე, მეცნიერი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953), სოციალ. შრომის გმირი (1958). სკკპ წევრი 1916-იდან. დაამთავრა წითელი პროფესურის ინ-ტის ეკონ. განყ-ბა (1930); 1917—20 პარტ. და პროფკავშირულ სამუშაოზეა ტვერში, ჩელიაბინსკში, ნოვგოროდში. 1924—26 მუშაობდა საკ. კპ (ბ) ცკ-ის აპარატში, 1931—34 — ჟურნ. „ბოლშევიკის" და გაზ. „პრავდის" რედაქციებში, 1934—40 — საკ. კპ (ბ) ცკ-ის აპარატში. 1940—49 გაზ. „პრავდის" რედაქტორი, 1949—52 საკ. კპ (ბ) ცკ-თან არსებული მარქს-ენგელს-ლენინის ინ-ტის დირექტორი. 1952—53 გაზ. „პრავდის" მთავარი რედაქტორის მოადგილე. 1953—60 სკკპ ცკ-ის მდივანი, შემდეგ სკკპ ცკ-ის ბიუროს წევრი რსფსრ საკითხებში. 1961—67 სკკპ ცკ-თან არსებული მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის დირექტორი. 1967-იდან სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმის წევრი. პარტიის XVI ყრილობაზე აირჩიეს ცენტრ. საკონტროლო კომისიის წევრად, XVII-ზე—პარტკონტროლის კომისიის წევრად, XVIII—XX-ზე და XXII — XXIII-ზე — ცკ-ის წევრად. 1957—61 სკკპ ცკ-ის პრეზიდიუმის წევრობის კანდიდატი. სსრკ II—VI მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. პ. ავტორი და რედაქტორია შრომებისა პარტიის ისტორიის საკითხებზე. მონაწილეობდა „სსრკ სამოქალაქო ომის ისტორიის" მე-2 ტომის მომზადებაში (1943). იყო „საბჭოთა კავშირის დიდი სამამულო ომის ისტორიის", „საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორიის" მრავალტომიანი შრომების სარედაქციო კომისიების თავრე, ვ. ი. ლენინის მეცნ. ბიოგრაფიის ავტორთა კოლექტივის ხელმძღვანელი. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით.

*თხზ.*: Проблемы истории (Статьи и речи), М., 1968.

**პოსტ...** (ლათ. post — შემდეგ), რთული სიტყვის ნაწილი; აღნიშნავს მოვლენას, ფაქტს, რ-იც მოსდევს სხვა მოვლენას. მაგ., *პოსტიმპრესიონიზმი*. საპირისპირო მნიშვნელობისაა *პრე*...

**პოსტავი,** ქალაქი (1940-იდან) ბელორ. სსრ ვიტებსკის ოლქში, მდ. მიადელკის (დას. დვინის აუზი) ნაპირზე. პოსტავის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. სელის, საკონსერვო, მშრალი რძის ქ-ნები, პურის კომბინატი, სატყეო მეურნეობა. სახ. თეატრი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**პოსტამენტი** (გერმ. Postament), სკულპტურული ნამუშევრის (მაგ., ძეგლის) დასადგამი არქიტექტურული საფუძველი, იგივეა, რაც *პიედესტალი*; დაზგური ქანდაკების ნიმუშის დასადგამი (მუზეუმებში და გამოფენებზე).

**პოსტგანგლიონური ნერვული ბოჭკოები,** *ვეგეტატიური ნერვული სისტემის* ბოჭკოები, რ-ებიც გამოდიან განგლიონების (კვანძების) ნერვული უჯრედებიდან. პ. ნ. ბ-ის წარმომქმნელი უჯრედები ქმნიან *სინაფსებს პრეგანგლიონურ ნერვულ ბოჭკოებთან*.

**პოსტგლოსატორები** (გვიანდ. ლათ. postglossatores), იტალიური სამართლებრივი სკოლა, რ-მაც XIII ს-იდან შეცვალა *გლოსატორები*. პ. განმარტავდნენ *იუსტინიანეს კოდიფიკაციის* სამართ. ცნებებსა და ცალკეულ ნაწყვეტებს. მათ მნიშვნელოვანი მუშაობა გასწიეს, რათა რომის სამართალი თავიანთი დროის სამართ. ნორმებთან შეეთანხმებინათ. ამგვარად გადამუშავებული რომაული სამართალი დას. ევრ. ბევრმა ქვეყანამ აითვისა. პ-თა ყველაზე ცნობილი წარმომადგენლები არიან *ბარტოლო*, *ბალდუსი*, მაინუსი.

**პოსტემბრიონული განვითარება** (*პოსტ*... და ბერძნ. embryon — ჩანასახი), ორგანიზმის განვითარება ემბრიონული პერიოდის დასრულების შემდეგ (იხ. *ემბრიონული განვითარება*). პ. გ. *ონტოგენეზის* ნაწილია და მოიცავს ორგანიზმის ყოველგვარ გარდაქმნას გამოჩეკისა თუ დაბადების შემდეგ (ადამიანისა და ძუძუმწოვრების პ. გ-ის სინონიმად პოსტნატალური განვითარებაც იხმარება). პ. გ-ის დასაწყისში გრძელდება ემბრიონულ პერიოდში დაწყებული მორფოგენეზული პროცესები (იხ. *მორფოგენეზი*) და ზრდა (იუვენილური ანუ ყრმობის პერიოდი); სქესობრივი მომწიფების შემდეგ ორგანიზმ

უმეტესად აღარ იზრდება და მისი მორფოგენეზი უმთავრესად ქსოვილების განახლებითა და *რეგენერაციით* ვლინდება (პუბერტატული ანუ სიმწიფის პერიოდი); ბოლოს მასში იწყება დაბერების პროცესები (სენილური ანუ სიბერის პერიოდი). მეტამორფოზიანი განვითარებისას იუვენილურ პერიოდს წინ ლარვული პერიოდი უძღვის (იხ. *ლარვა, მეტამორფოზი*). პ. გ-ის პროცესებს არეგულირებს ჰორმონული და ნერვული ფაქტორები (იხ. *ჰორმონები, ნერვული სისტემა*), იზრდება მათზე გარეგანი პირობების გავლენაც.

*ლ. ნათაძე.*

**პოსტვულკანური პროცესები,** ლავის ამონთხევის ან ქანებში მაგმის შეჭრის შემდეგ მიმდინარე მინერალთწარმომქმნელი პროცესების ერთობლიობა. პ. პ-ში ყველაზე დიდ როლს ასრულებს მაგმიდან გამოყოფილი თერმული წყლები და აირები, აგრეთვე მაგმით გამთბარი ზედაპირული წყლები. პ. პ-ის ზეგავლენით ქანებში წარმოიქმნება ალუნიტი, ცეოლითები, ქლორიტები, ოპალი და სხვა მინერალები. პ. პ-ს უკავშირდება აგრეთვე ისეთი ვულკ. მოვლენები, როგორიცაა ფუმაროლები, სოლფატარები, ცხელი წყაროები ვულკანების მიდამოებში და სხვ.

**პოსტი** (Post) ემილ ლეონ (11. II. 1897, ავგუსტოვი, პოლონეთი,—21. IV 1954, ნიუ-იორკი), ამერიკელი მათემატიკოსი და ლოგიკოსი. განსაზღვრა ფორმალური სისტემების (იხ. *აღრიცხვა*) თავსებადობისა და სისრულის ცნებები; დაამტკიცა *გამონათქვამთა აღრიცხვის* ფუნქციური და დედუქციური სისრულე; შეიმუშავა (ი. ლუკასიევიჩისგან დამოუკიდებლად) *მრავალფასა ლოგიკის* ცნება; ერთ-ერთმა პირველმა (ა. ტიურინგისაგან დამოუკიდებლად) განსაზღვრა *ალგორითმის* ზუსტი ცნება (პოსტის მანქანა) და ჩამოაყალიბა თეზისი ყოველი ალგორითმის ამ ზუსტი ცნებით აღწერის შესაძლებლობის შესახებ.

*ლიტ.*: Клини С. К., Введение в метаматематику, пер. с англ., М., 1957 (ბიბლიოგრ.).

*ლ. მჭედლიშვილი.*

**პოსტი** (ფრანგ. poste < ლათ. positus — დაყენებული) (სამხ.), 1. სამხ. ობიექტი, რ-საც დარაჯობენ და იცავენ გუშაგები, აგრეთვე ის ადგილი ან უბანი, სადაც გუშაგი თავის მოვალეობას ასრულებს; 2. ჯარისკაცი ან მცირე სამხ. ქვეგანაყოფი, რ-იც ასრულებს სპეც. ამოცანებს, მაგ., ჰაერსაწინაღო დაცვის პ., საყარაულო პ. და სხვ.

**პოსტიმპრესიონიზმი** (*პოსტ*... და *იმპრესიონიზმი*), XIX ს. დასასრ. —XX ს. დასაწყ. ფრანგული ფერწერის ძირითადი მიმდინარეობების პირობითი კრებითი სახელწოდება. პ-ის ოსტატები, რ-ებიც 1880-იან წლებამდე თითქმის უკლებლივ იმპრესიონისტები იყვნენ, იმპრესიონიზმის კრიზისის პერიოდში ცდილობდნენ ეპოვათ ხვით ხელოვნ. ახ. ეპოქის შესატყვისი გამომსახველობითი ხერხები, გადაელახათ იმპრესიონიზმის ემპირიზმი, იმპრესიონიზმისათვის დამახასიათებელი ცხოვრების ცალკეული, წუთიერი მომენტების ასახვიდან დასულიყვნენ უფრო ხანგრძლივი მდგომარეობის ფიქსირებაზე. ეს ძალზე რთული, წინააღმდეგობებით აღსავსე პერიოდია. პ-ის პერიოდისათვის დამახასიათებელია სხვადასხვა მიმართულებების და შემოქმედებითი სისტემების აქტ. ურთიერთგავლენა.

*ლიტ.*: Прокофьев В. Н., Постимпрессионизм. [Альбом], М., 1973; Ревалд Дж., Постимпрессионизм, [пер. с англ., Л.—М., 1962].


პოსტიმპრესიონიზმი. ა. დე ტულუზ-ლოტრეკი. „ლა გულიუ მეგობარსა და დასთან ერთად მულენ-რუჟში შესვლისას". 1892. დ. ლევის კოლექცია. ნიუ-იორკი.

**პოსტიშევი** პავლე პეტრეს ძე (პარტ. ფსევდ. ერმაკი) [6 (18). IX. 1887, ივანოვო-ვოზნესენსკი, — 26. II. 1939], საბჭ. პარტიული მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1904-იდან. რევ. მოძრაობაში ჩაება 1901-იდან. 1908 დააპატიმრეს და გადაასახლეს ირკუტსკის გუბერნიაში. აქ იყო ხელმძღვანელ პარტ., საბჭ. და პროფკავშირულ სამუშაოზე. სამოქალაქო ომის (1918—20) დროს ხელმძღვანელობდა ამურისპირეთის პარტიზ. რაზმებს. 1920 რკპ (ბ) ცკ-ის რწმუნებული ხაბაროვსკის რ-ნში, რკპ (ბ) ცკ-ის შორეულ აღმოსავლეთის ბიუროს წევრობის კანდიდატი. 1921—22 შორეული აღმოსავლეთის რესპ. მთავრობის რწმუნებული ბაიკალისპირეთის ოლქში. შორეულ აღმ. რესპ. აღმ. ფრონტის სამხ. საბჭოს წევრი. შორეული აღმოსავლეთის რესპ. ვერხნეუდინსკის საოლქო კომისარი, ბაიკალისპირეთის საგუბერნიო აღმასკომის თავ-რე. 1923-იდან პარტ. სამუშაოზეა უკრაინაში. 1926—30 უკრ. კპ (ბ) ცკ-ის პოლიტბიუროს, შემდეგ ორგბიუროს წევრი, უკრ. კპ (ბ) ცკ-ის მდივანი. 1930—33 საკ. კპ (ბ) ცკ-ის მდივანი, ცკ-ის ორგბიუროს წევრი. ერთდროულად 1933—37 უკრ. კპ. (ბ) ცკ-ის მდივანი და პოლიტბიუროსა და ორგბიუროს წევრი, 1934-იდან უკრ. კპ (ბ) კიევის საოლქო კომიტეტის მდივანი. 1937—38 საკ. კპ (ბ) კუიბიშევის სამხარეო კომიტეტის მდივანი. საკ. კპ (ბ) XI, XIII — XVII ყრილობის დელეგატი. XIV ყრილობაზე აირჩიეს საკ. კპ (ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატად, XV—XVII-ზე — წევრად. 1934 — 38 საკ. კპ (ბ) ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატი. სსრკ ცაკის პრეზიდიუმის წევრი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Гражданская война на востоке Сибири (1917 — 1922 гг.). Воспоминания, М., 1957; Из прошлого. (Рассказы, очерки), 2 изд., М., 1958.

*ლიტ.*: Марягин Г. А., Постышев, М., 1965.


პ. პოსტიშევი.

**პოსტმასბურგი** (Postmasburg), სამთო-სამრეწველო ცენტრი სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში, კაპის პროვინციაში. სარკინიგზო კვანძი. კაპიტალ. სამყაროში ერთ-ერთი უდიდესი რკინა-მანგანუმის მადნის საბადო. საერთო მარაგი დაახლ. 1 მლრდ. ტ. მადანი გააქვთ უმთავრესად აშშ-სა და დას. ევროპაში. პ-ის რ-ნში არის აგრეთვე ალმასისა და აზბესტის საბადოები.

**პოსტნიკი** (დ. და გ. წწ. უცნობია), XVI ს. რუს ხუროთმოძღვართა (ან ხუროთმოძღვრის) სახელი. 1. პ. (პოსტნიკ იაკოვლევი) — „საეკლესიო და საქალაქო ოსტატი" ფსკოვში. ნამუშევრები: კრემლის რამდენიმე კოშკი (1556—1562, მ. შ. მაცხოვრისა) და ხარების ეკლესია (1562) ყაზანში (ორივე ი. შირიაისთან ერთად); პ-ს მიაწერენ აგრეთვე მიძინების მონასტრის მიძინების ტაძრის (1560) მშენებლობას სვიაჟსკში. 2. *ვასილი ნეტარის ტაძრის* (1555—60) მაშენებელი (ბარმასთან ერთად) მოსკოვში. შესაძლოა, ორივე პ., აგრეთვე პ. და ბარმა ერთი და იგივე პირი იყოს.

**პოსტნიკოვი** ვლადიმერ ეფიმის ძე (1844—1908), რუსი ეკონომისტ-სტატისტიკოსი, სწავლობდა პეტროვსკოეს სამიწათმოქმედო აკადემიაში მოსკოვში, *თავისუფალი ეკონომიკური საზოგადოების* წევრი. პ-ის მნიშვნელოვანი შრომებია: „სამხრეთ რუსეთის გლეხური მეურნეობა" (1891), „სამარის მხარის სამეურნეო ცხოვრებიდან" (1894). პ. სტატისტ. მონაცემებით ასახავდა გლეხთა გალატაკებას, მსხვილ გლეხურ მეურნეობაში დაქირავებული შრომის გამოყენებას. პ-ის სტატისტ. მონაცემები გამოიყენა ლენინმა წიგნში „კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში" (1896—99). მაღალ შეფასებებთან ერთად ლენინი მის ნაშრომებს აკრიტიკებდა კიდეც.

**პოსტოვსკი** ისააკ იაკობის ძე (დ. 5 (17). III. 1898, ოდესა), საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1970). 1924 დაამთავრა მიუნხენის უმაღლესი ტექ. სკოლა. იქვე მუშაობდა ჰ. ფიშერის ლაბორატორიაში. 1926-იდან განაგებს ს. კიროვის სახ. ურალის პოლიტექ. ინ-ტის ორგ. ქიმ. კათედრას. პ-ს ძირითადი შრომები ეხება ორგ. ქიმ. თეორ. საკითხებს და ფიზიოლოგიურად აქტიურ ნაერთთა სინთეზს; აღმოაჩინა (1935, ლ. გოლდირევთან ერთად) პრეპარატი სულფიდინი. პ. მუშაობდა აგრეთვე ფთოროორგ. ნაერთების დარგში. სსრკ სახელმწ. პრემია (1962 და 1963). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**პოსტოინსკა-იამა** (Postojnska jama), პოსტოინის მღვიმე, ადელსბერგის მღვიმე (Adelsberg), მღვიმე იუგოსლავიაში (სლოვენია), დინარის კარსტში, ქ. პოსტოინის ახლოს. წარმოადგენს დარბაზებისა და დერეფნების რთულ სისტემას, რ-ის საერთო სიგრძე დაახლ. 23 *კმ*. ცნობილია ეხების, სტალაქტიტებისა და სტალაგმიტების სილამაზით. მღვიმეში 800 *მ* მანძილზე მიედინება მდ. პივკა. გამოცხადებულია ნაკრძალად. ნაწილობრივ მოწყობილია ტურისტების დასათვალიერებლად (გაყვანილია რკინიგზა, ელექტროგანათება).

**პოსტულატი** (ლათ. postulatum — მოთხოვნა), მეცნიერული თეორიის დებულება, პრინციპი ან წესი, რ-იც დასაბუთების გარეშეა მიღებული ამ თეორიაში და გამოიყენება სხვა დებულებათა დასასაბუთებლად. პ-ის მიღებისას ეყრდნობიან ცდას, პრაქტიკაზე ან თეორ. წყაროებზე დაფუძნებულ ინტუიციურ მოსაზრებებს, რათა ნათელი გახდეს მისი მიღების მართებულობა. ეს მოსაზრებები არ ეკუთვნის იმ თეორიას, რ-საც პ. ეკუთვნის და ლოგიკური თვალსაზრისით არ არის მისი დასაბუთება. მათი საშუალებით მხოლოდ მოვითხოვთ პ-ის მიღებას, ანუ ვახდენთ მის პოსტულირებას. შინაარსობრივ მათ. თეორიებში პ. არის დებულება, რ-იც ჭეშმარიტია ამ თეორიის ნაგულისხმევ ინტერპრეტაციაში. ფორმალურ მათ. თეორიებში პ. უბრალო დაშვებაა, რ-იდანაც ხდება მისი ლოგიკური შედეგების გამოყვანა. საბუნებისმეტყველო თეორიებში და ინტუიციური ცნებების ლოგიკურ-მათ. დაზუსტებისას პ. ინდუქციური (იხ. *ინდუქცია*) განზოგადებით მიღებული *ჰიპოთეზაა*. მაგ., თერმოდინამიკის პრინციპები ფიზიკაში და ჩერჩის თეზისი ალგორითმების თეორიაში. ფილოს., ეთიკურ ან რელიგ. სისტემებში ისინი შეხედულებების გამამართლებელი პრინციპებია. *ევკლიდეს* აზრით, პ. ამტკიცებს ზოგიერთი გეომ. აგების განხორციელების შესაძლებლობას, ხოლო *აქსიომა* — ამგვარი აგებით მიღებული ობიექტების განსაზღვრული თვისებების არსებობას. თანამედროვე ლოგიკისა და მეცნ. მეთოდოლოგიაში ეს ორი ტერმინი სინონიმებადაა მიჩნეული, თუმცა არის მათი ერთმანეთისაგან განსხვავების ცდაც. მაგ., აქსიომა გაიგივებულია თეორიის ამოსავალ ლოგიკურ პრინ-


ი. პოსტოვსკი.

ციპთან, პ. კი — ამ თეორიის სპეციფ. ამოსავალ დებულებებთან.

*ლიტ.* იხ. სტ-თან **ა ქ ს ი ო მ ა.**

*ლ. მჭედლიშვილი.*

**პოტანინი** გრიგოლ ნიკოლოზის ძე [22. IX (4. X). 1835, დაბა იამიშევსკი, პავლოდარის მახლობლად, — 30. VI. 1920, ტომსკი], რუსი გეოგრაფი, ეთნოგრაფი, პუბლიცისტი და ფოლკლორისტი. დაამთავრა ომსკის კადეტთა კორპუსი (1852). 1859—62 სწავლობდა პეტერბ. უნ-ტში. სტუდენტთა მღელვარებაში მონაწილეობისათვის 1861 გადაასახლეს ციმბირში, „ციმბირის დამოუკიდებლობის საზოგადოებაში“ მონაწილეობისათვის 1865—74 დაპატიმრებული იყო. 1863—64 მონაწილეობდა რუსი ასტრონომის კ. სტრუვეს ხელმძღვანელობით ზაისანის ტბასა და თარბაღათაის ქედზე ჩატარებულ რუს. გეოგრ. საზ-ბის ექსპედიციაში. 1876—77 და 1879—80 მოაწყო ექსპედიციები ჩრდ.-დას. მონღოლეთსა და ტუვაში, 1884—86 და 1892—93 — ჩრდ. ჩინეთში, აღმ. ტიბეტსა და ცენტრ. მონღოლეთში, 1899 — დიდ ხინგანზე. ექსპედიციების შედეგად დაგროვდა ვრცელი გეოგრ , ეთნოგრ. და ფოლკლორული მასალა ცენტრ. აზიის ნაკლებად ცნობილი და შეუსწავლელი მხარეების შესახებ, შეგროვდა მდიდარი ჰერბარიუმი და ზოოლ. კოლექციები. პ-ის სახელი ეწოდა ნანშანის ერთ-ერთ ქედს და ყველაზე დიდ მყინვარს ალთაიში, თაბინ-ბოგდო-ოლის ქედზე.

**პოტანინის მყინვარი,** უდიდესი მყინვარი ალთაიში, მონღ. სრ ტერიტორიაზე. მდებარეობს თაბინ-ბოგდო-ოლის მასივსა და მონღ. ალთაის მთების შესაყართან. სიგრძე 19 *კმ*, სიგანე 2,5 *კმ*-მდე, ფართ. დაახლ. 50 *კმ*². ეშვება 2900 *მ* სიმაღლემდე. მყინვარის წყალი ჩადის მდ. კობდოს აუზში. აღმოაჩინა კ. საპოჟნიკოვმა 1905 და სახელი უწოდა გ. *პოტანინის* პატივსაცემად.




პოტენციომეტრი. მუდმივი დენის პოტენციომეტრი (კომპენსატორი): U—გასაზომი ძაბვა; EN—ნორმალური ელემენტი; E—დამხმარე ძაბვის წყარო; გ—გადამრთველი; გალ-გალვანომეტრი; R—დაკალიბრებული წინაღობა; r—სარეგულირებელი წინაღობა; ძ—ძვრია.




პოტენციური ბარიერი. მარტივი ფორმის პოტენციური ბარიერი ნაწილაკის ერთგანზომილებიანი (x ღერძზე) მოძრაობის შემთხვევაში, რომელიმე $x=x_0$ წერტილში U(x) პოტენციური ენერგია იღებს მაქსიმალურ $U_0$ მნიშვნელობას, რომელსაც პოტენციური ბარიერის სიმაღლეს უწოდებენ. პოტენციური ბარიერი სივრცეს ყოფს ორ არედ (I და II). ნაწილაკის პოტენციური ენერგია უფრო ნაკლებია ამ არეებში, ვიდრე პოტენციური ბარიერის შიგნით (III არეში).

**პოტაპოვა** ელენე მიხეილის ასული (დ. 16. II. 1930, კუიბიშევი), საბჭ. ბალეტის მსახიობი, სსრკ სახ. არტისტი (1970). სკკპ წევრი 1954-იდან. 1946—48 სწავლობდა კიევის ტ. შევჩენკოს სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის ქორეოგრაფიულ სტუდიაში. 1949-იდან ამავე თეატრის სოლისტია. პარტიები: დაშა (ჩულაკის „ყრმობა“) ლესია (სვეჩნიკოვის „მარუსია ბოგუსლავკა“), ავრორა, ოდეტა-ოდილია (ჩაიკოვსკის „მძინარე მზეთუნახავი“ და „გედის ტბა“), ლილეა (დანკევიჩის „ლილეა“), ესმერალდა (პუნის „ესმერალდა“), ჟიზელი (ადანის „ჟიზელი“) და სხვ. პ-ს ცეკვა გამოირჩევა დინამიკურობით, მაღალი ტექნიკით. გასტროლებით იყო გდრ-ში, ისლანდიაში, დანიაში, ჩეხოსლოვაკიაში, აშშ-სა და კანადაში. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**პოტებნია** ალექსანდრე ათანასეს ძე [10 (22). IX. 1835, სოფ. გავრილოვკა, პოლტავის გუბ., — 29. XI (11. XII). 1891, ხარკოვი], უკრაინელი და რუსი ენათმეცნიერი. 1875-იდან ხარკოვის უნ-ტის პროფესორი; 1877-იდან პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. მუშაობდა ზოგადი ენათმეცნ., გრამატ. თეორიის, სლავ. დიალექტოლოგიის, პოეტიკის საკითხებზე. განიცდიდა ჰუმბოლდტისა და შტაინთალის იდეების გავლენას. პ. ენას ხალხის შემოქმედების უწყვეტ პროცესად თვლიდა. მის სახელთან არის დაკავშირებული ენათმეცნიერთა ხარკოვის სკოლის ჩამოყალიბება. პ-ს ნაშრომებმა დიდი გავლენა მოახდინა რუს. ლინგვისტიკის განვითარებაზე.

*ლიტ.:* Булаховский Л. А., Ал. Аф. Потебня, К., 1952.

**პოტენციალთა სხვაობა,** ფიზიკური სიდიდე, რ-იც რიცხობრივად უდრის იმ მუშაობას, რ-საც ასრულებენ სტაციონარული ელექტრული ან გრავიტაციული ველის ძალები ერთეული დადებითი მუხტის ან შესაბამისად ერთეული მასის გადაადგილებისას მაღალი *პოტენციალის* მქონე წერტილიდან დაბალი პოტენციალის მქონე წერტილში. თუ $\varphi_1$, $\varphi_2$ გადასატანი მუხტის (ან მასის) ტრაექტორიის საწყისი და ბოლო წერტილების პოტენციალებია, მაშინ პ. ს. $U=\varphi_1-\varphi_2$; პოტენციალის ცვლილება $\Delta\varphi=\varphi_2-\varphi_1=-U$.

ნებისმიერი ელექტრული ველის მიერ ერთი წერტილიდან მეორეში +1 მუხტის გადაადგილებისას შესრულებულ მუშაობას უწოდებენ ამ წერტილებს შორის ელექტრულ ძაბვას; როცა ველი სტაციონარულია, ძაბვა ემთხვევა პ. ს-ს.

**პოტენციალი** (<ლათ. potentia — ძალა), საშუალებები, წყაროები, მარაგი, რ-თა მობილიზაცია და ამოქმედება შესაძლებელია მიზნის მისაღწევად, გეგმის განსახორციელებლად, ამოცანის გადასაწყვეტად. ერთი პიროვნების, საზ-ბის, სახელმწიფოს შესაძლებლობანი გარკვეულ დარგში. მაგ., ეკონ. პ., მოქმედების პ. და სხვ.

მათემატიკაში, ფიზიკაში, ქიმიაში, ბიოლოგიაში და მეცნ. სხვა დარგებში ტერმინ „პ-ის“ მნიშვნელობის შესახებ იხ. სტ. *თერმოდინამიკური პოტენციალები, პოტენციალი ფიზიკაში, ქიმიური პოტენციალი, ბიოელექტრული პოტენციალი* და სხვ.

**პოტენციალი** **ფ ი ზ ი კ ა შ ი,** სიდიდე, რ-იც აღწერს ვექტორული ხასიათის ფიზიკური ველების ფართო კლასს (ელექტრული ველი, გრავიტაციული ველი, სიჩქარეთა ველი ჰიდროდინამიკაში და სხვ.). ელექტროსტატ. ველისათვის პ. შემოღებულია როგორც დამხმარე ფუნქცია, რ-ის წარმოებულები კოორდინატებით იძლევა ელექტრული ველის დაძაბულობის ვექტორის კომპონენტებს სივრცის მოცემულ წერტილში; ჰიდროდინამიკაში შესაბამისი პ-ის წარმოებულები ლოკალური სიჩქარის კომპონენტებს ახასიათებს. ამავე დროს პ-ს ზოგჯერ სხვა მნიშვნელოვანი შინაარსიც ენიჭება. მაგ., ელექტროსტატ. ველისათვის იგი რიცხობრივად (შებრუნებული ნიშნით) ტოლია მუშაობისა, რ-იც იხარჯება ერთეული დადებითი მუხტის მოცემული წერტილიდან უსასრულობაში გადასატანად.

ზოგად შემთხვევაში $\boldsymbol{a}$ $(x, y, z)$ ვექტორული ველის პ. ისეთი სკალარული $u$ $(x, y, z)$ ფუნქციაა, რ-ისთვის $\boldsymbol{a}=\mathrm{grad}\,u$, ე. ი. $a_x=\partial u/\partial x$, $a_y=\partial u/\partial y$, $a_z=\partial u/\partial z$, სადაც $a_x$, $a_y$, $a_z$ არის $\boldsymbol{a}$ ველის კომპონენტები $Oxyz$ კოორდინატთა სისტემაში. თუ შესაძლებელია ასეთი ფუნქციის შემოტანა, მაშინ ვექტორულ $\boldsymbol{a}$ ველს პოტენციურს უწოდებენ. ზოგჯერ პ-ს უწოდებენ ფუნქციას $U=-u$ (მაგ., ელექტროსტატიკაში). ცხადია, რომ ვექტორული ველის პ. განმარტებულია ნებისმიერი მუდმივი შესაკრების სიზუსტით, ამიტომ ფიზ. შინაარსი აქვს მხოლოდ *პოტენციალთა სხვაობას* სივრცის სხვადასხვა წერტილში. $u(x, y, z)=\mathrm{const}$ განტ. გეომეტრიულად ზედაპირია, რ-ის ყველა წერტილში პ-ს ერთი და იგივე მნიშვნელობა აქვს. ასეთ ზედაპირს ეკვიპოტენციალურ ზედაპირს უწოდებენ.

**პოტენციალის თეორია,** *მათემატიკური ფიზიკის* დარგი, რ-იც შეისწავლის მიმზიდველი მასებით, მუხტებით და ა. შ. შექმნილი ძალთა ველების *პოტენციალებს*. მაგ., გრავიტაციული ველის პოტენციალი. რ-საც $(\xi, \eta, \zeta)$ კოორდინატების მქონე წერტილოვანი $m$ მასა წარმოქმნის $(x, y, z)$ კოორდინატების მქონე წერტილში, გამოისახება ფორმულით (ნიუტონისეული პოტენციალი): $u(x, y, z)=Gm/r$, (1) სადაც $r=\sqrt{(x-\xi)^2+(y-\eta)^2+(z-\zeta)^2}$,

G გრავიტაციული მუდმივაა. ველების ზედდებისას მათი პოტენციალები ალგებრულად იკრიბებიან. თუ გრავიტაციული ველი შექმნილია $\rho(\xi, \eta, \zeta)$ სიმკვრივის მქონე $V$ მოცულობის სხეულით, მაშინ ეს ველი შეიძლება განვიხილოთ როგორც $\rho d\xi d\eta d\zeta$ მასის მქონე უსასრულოდ მცირე სხეულების მიერ შექმნილი ელემენტარული ველების ზედდების შედეგი:

$$u(x, y, z)=G\iiint\limits_V \frac{\rho}{r}\,dV, \quad (2)$$

სადაც $dV=d\xi\, d\eta\, d\zeta$.

თუ მიმზიდველი მასები განაწილებულია $S$ ზედაპირზე $\rho_{ზედ}$ სიმკვრივით (**მ ა რ ტ ი ვ ი ფ ე ნ ა**), მაშინ მათ მიერ შექმნილი ველის პოტენციალი გამოისახება ინტეგრალით:

$$v(x, y, z)=G\iint\limits_S \frac{\rho_{ზედ}}{r}\,dS. \quad (3)$$

თუ უსასრულოდ მივუახლოვებთ ერთმანეთს ორ ზედაპირს, რომლებზეც განლაგებულია $\rho_{ზედ}$ და $-\rho_{ზედ}$ სიმკვრივის მქონე მარტივი ფენები და ამავე დროს უსასრულოდ გავზრდით $\rho_{ზედ}$ ისე, რომ $\lim n\rho_{ზედ}=\mu$, სადაც $n$ ზედაპირებს შორის ნორმალური მანძილია, მივალთ **ო რ მ ა გ ი ფ ე ნ ი ს** პოტენციალის ცნებამდე:

$$w(x, y, z)=G\iint\limits_S \mu\frac{d}{dn}\,\frac{1}{r}\,dS. \quad (4)$$

როცა მოცულობის მქონე სხეული უსასრულო ცილინდრია, რ-ის განივკვეთია $D$ და ცილინდრის ნივთიერების $\rho$ სიმკვრივე მუდმივია ამ ცილინდრის მსახველის ნებისმიერი პარალელური წრფის გასწვრივ, მაშინ (2) ფორმულას მივყავართ **ლ ო გ ა რ ი თ მ უ ლ ი პ ო ტ ე ნ ც ი ა ლ ი ს** ცნებამდე:

$$u(x, y)=G\iint\limits_D \rho\ln(1/r)\,dS. \quad (5)$$

*ლიტ.:* Гюнтер Н. М., Теория потенциала и ее применение к основным задачам математической физики, М., 1953.

**პოტენციალისი** (ლათ. potentialis), ზმნის კილოს ფორმა, რ-იც შესაძლებლობას გამოხატავს. აქვს ზანურს (მაგ., მეგრულს ვა მარაგადე— არ შემიძლია ვთქვა, „ვერ მეთქმება“). ქართულში უარყოფითი შესაძლებლობა ნაწილაკით გადმოიცემა (ვერ ვიტყვი, შდრ.: არ ვიტყვი).

**პოტენციომეტრი** (ლათ. potentia — ძალა და ... *მეტრი*), 1. მოძრავკონტაქტიანი (ძვრიანი) რეგულირებადი *რეზისტორი*; იყენებენ ელექტრული ძაბვის სარეგულირებლად და *გადანაცვლების გადამწოდად*. 2. პ. (**კ ო მ პ ე ნ ს ა ტ ო რ ი**), შესადარებელი ხელსაწყო, რ-საც იყენებენ ემძ, ძაბვის ან ფუნქციურად მათთან დაკავშირებული სიდიდეების კომპენსაციური მეთოდით გაზომვის დროს. პ. არის მუდმივი დენისა (გასაზომ სიდიდეს ან მის ნაწილს ადარებენ *ნორმალური ელემენტის* ემძ-ს) და ცვლადი დენისა (რეგულირებადი ძაბვებით გასაზომ ძაბვას აწონასწორებენ ზომისა და ფაზის მიხედვით). პ-ის მეშვეობით გაზომვები ტარდება მაღალი სიზუსტით (მუდმივი დენისათვის ცდომილება %-ის მეასედი და მეათასედია, ცვლადი დენისათვის კი — %-ის მეათედი). პ-ის გამოყენებისას გაზომვის ობიექტს სიმძლავრე არ აერთმევა. 3. წინაღობის მდოვრე რეგულირების უნარის მქონე **ძ ა ბ ვ ი ს გ ა მ ყ ო ფ ი** პ. მოწყობილობაა, რ-საც იყენებენ რადიო და ელექტროტექნიკაში, ანალოგურ გამოთვლითსა და გაზომვის ტექნიკაში, აგრეთვე ავტომატიკის სისტემებში. 4. **მ ა გ ნ ი ტ უ რ ი** პ., მაგნ. წრედის 2 წერტილს შორის მაგნ. პოტენციალების სხვაობის (მაგნიტმამოძრავებელი ძალის) საზომი ხელსაწყო. პ. არის მოქნილი (ე. წ. როგოვსკის სარტყელი) ან ხისტი.

*ლიტ.:* Касаткин А. С., Электротехника, 3 изд., М., 1973; Справочник по электроизмерительным приборам, Л., 1973.

**პოტენცირება** (გერმ. Potenzieren<Potenz — ხარისხი), მოცემული *ლოგარითმით* რიცხვის მოძებნა.

**პოტენციური ბარიერი** ფიზიკაში, ძალურ ველში ნაწილაკის მაღალი პოტენციური ენერგიის სივრცულად შემოსაზღვრული არე. რ-ის ორივე მხარეს პოტენციური ენერგია მეტ-ნაკლებად მკვეთრად ეცემა. (იხ. ნახ.).

კლასიკური მექანიკის მიხედვით, ნაწილაკის გავლა პ. ბ-ში შესაძლებელია მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ მისი $\varepsilon$ სრული (კინეტიკური და პოტენციური) ენერგია აღემატება პ. ბ-ის სიმაღლეს, $\varepsilon>U_0$, მაშინ ნაწილაკი ბარიერს ზემოდან გადაუვლის; თუ ნაწილაკის ენერგია არასაკმარისია ბარიერის გადასალახავად, $\varepsilon<U_0$, მაშინ მარცხნიდან მარჯვნივ მოძრავი ნაწ. რომელიმე $x_1$ წერტილში ჩერდება და შემდეგ მოძრაობს საწინააღმდეგო მიმართულებით, ე. ი. პ. ბ. თითქოს გაუმჭვირი კედელია, ბარიერი პ. ბ-ის სიმაღლეზე ნაკლები ენერგიის მქონე ნაწილაკისათვის. აქედანაა სახელწ. „პ. ბ."

კვანტური მექანიკის მიხედვით, კლასიკურისაგან განსხვავებით, შესაძლებელია $\varepsilon<U_0$ ენერგიის მქონე ნაწილაკის გავლა პ. ბ-ში (ამ მოვლენას *გვირაბულ ეფექტს* უწოდებენ) და $\varepsilon>U_0$ ენერგიის ნაწილაკების არეკვლა პ. ბ-იდან. ნაწილაკთა ქცევის ასეთი თავისებურებები კვანტურ ფიზიკაში უშუალოდაა დაკავშირებული მიკრონაწილაკების კორპუსკულურ-ტალღურ ბუნებასთან.

**პოტენციური დინება,** სითხის უგრიგალო მოძრაობა, რ-ის დროსაც მისი თითოეული მცირე მოცულობა დეფორმირდება და წინსვლით გადაადგილდება ბრუნვის (გრიგალის) გარეშე. პ. დ. შეიძლება ხდებოდეს გარკვეულ პირობებში მხოლოდ იდეალურ (ხახუნს მოკლებულ) სითხეში, მაგ., როდესაც მოძრაობა იწყება უძრაობის მდგომარეობიდან, როცა სითხე უკუმშველია და მასში მოძრაობას იწყებს ჩაძირული სხეული და სხვ. რეალურ სითხეებსა და აირებში პ. დ. იმ არეებში ხდება, სადაც სიბლანტის ძალები უმნიშვნელოდ მცირეა წნევის ძალებთან შედარებით და აგრიგალება არ ხდება.

**პოტენციური ენერგია,** სისტემის სრული მექანიკური ენერგიის ნაწილი, რ-იც დამოკიდებულია ამ სისტემის შემადგენელი ნაწილაკების ურთიერთგანლაგებაზე და ამავე ნაწილაკების მდებარეობაზე გარე ძალურ ველში (მაგ., გრავიტაციულში; იხ. *ფიზიკური ველები*). სისტემის პ. ე. მოცემულ მდგომარეობაში რიცხობრივად უდრის მუშაობას, რ-საც შეასრულებენ სისტემაზე მოქმედი ძალები სისტემის გადაადგილებისას ამ მდგომარეობიდან ისეთში, სადაც პ. ე. პირობით ნულის ტოლია. აქედან გამომდინარე, პ. ე-ის ცნება გამოსადეგია მხოლოდ კონსერვატიული სისტემებისათვის, ე. ი. ისეთი სისტემებისათვის, რ-თათვისაც მოქმედი ძალების მუშაობა დამოკიდებულია მხოლოდ სისტემის საწყისსა და საბოლოო მდგომარეობაზე.

**პოტენციური ველი,** კონსერვატიული ველი, ვექტორული ველი, რ-ის ცირკულაცია ნებისმიერი ჩაკეტილი ტრაექტორიის გასწვრივ ნულის ტოლია. თუ პ. ვ. ძალური ველია, მაშინ ჩაკეტილი ტრაექტორიის გასწვრივ ველის ძალთა მუშაობა ნულის ტოლია. $a(M)$ პ. ვ-თვის არსებობს ისეთი ცალსახა ფუნქცია $u(M)$ (ველის პოტენციალი), რომ $a=\operatorname{grad}u$ (იხ. *გრადიენტი*). თუ პ. ვ. მოცემულია ცალბმულ $\Omega$ არეში, მაშინ ამ ველის პოტენციალი შეიძლება მოიძებნოს ფორმულით:

$$u=\int_{AM}(a\tau)dl,$$

სადაც $AM$ არის ნებისმიერი გლუვი წირი, რ-იც $\Omega$ არის ფიქსირებულ $A$ წერტილს აერთებს $M$ წერტილთან, $\tau$—$AM$ წირის მხების ერთეული ვექტორი, $l$—$AM$ რკალის სიგრძე, რ-იც $A$ წერტილიდან აითვლება. თუ $a(M)$ პ. ვ-ია, მაშინ $\operatorname{rot}a=0$ (იხ. *როტორი* მათემატიკაში). პირიქით, თუ $\operatorname{rot}a=0$ და ველი მოცემულია ცალბმულ არეში და დიფერენცირებადია, მაშინ $a(M)$ პ. ვ-ია. პოტენციურია, მაგ., ელექტროსტატ. ველი, გრავიტაციული ველი, სიჩქარეთა ველი უგრიგალო მოძრაობისას.

**პოტენციური ორმო** ფიზიკაში, სივრცის შემოსაზღვრული არე, რ-შიც ნაწილაკის პოტენციური ენერგია ნაკლებია ამ არის გარეთ მის ენერგიაზე. ტერმ. „პ. ო." წარმოდგება პ. ო-ს გრაფიკიდან, რ-იც გამოსახავს ძალურ ველში მოთავსებული ნაწილაკის $U$ პოტენციური ენერგიის დამოკიდებულებას მის მდებარეობაზე სივრცეში (ერთგანზომილებიანი მოძრაობის შემთხვევაში $x$ კოორდინატზე, ნახ. 1).

კლასიკურ მექანიკაში $\varepsilon<U_0$ ენერგიის ნაწ. ვერ შეძლებს პ. ო-დან გამოსვლას და ყოველთვის იმოძრავებს მის შიგნით სივრცის განსაზღვრულ არეში. მდგრად წონასწორობას შეესაბამება ნაწილაკის მდებარეობა ორმოს „ფსკერზე" (ამ მდგომარეობას ნაწ. აღწევს მაშინ, როცა მისი კინეტიკური ენერგია $\varepsilon_{კინ}=\varepsilon-U=0$). თუ $\varepsilon>U_0$, მაშინ ნაწ. გადალახავს მიზიდულობის ძალთა მოქმედებას და დატოვებს ორმოს (ნახ. 2).

კვანტურ მექანიკაში კლასიკურისაგან განსხვავებით პ. ო-ში ბმულ მდგომარეობაში მყოფ ნაწილაკს შეიძლება ჰქონდეს ენერგიის მხოლოდ განსაზღვრული დისკრეტული მნიშვნელობები, ე. ი. არსებობს დისკრეტული ენერგიის დონეები. $a$ სიგანის „ღრმა" ორმოში მყოფი $m$ მასის მქონე ნაწილაკისათვის ენერგიათა სხვაობის სიდიდის რიგი განისაზღვრება ფორმულით: $\Delta\varepsilon\sim\hbar^2/ma^2$ ($\hbar$ *პლანკის მუდმივაა*). უმცირესი (ძირითადი) ენერგიის დონე პ. ო-ს „ფსკერის" ზემოთაა (იხ. *ნულოვანი ენერგია*). ნაწილაკს შეუძლია დატოვოს პ. ო. *გვირაბული ეფექტის* გამო იმ შემთხვევაშიც, როცა მისი ენერგია $U_0$-ზე ნაკლებია.

**პოტენციური ძალა,** კონსერვატიული ძალა, ძალა, რ-ის მუშაობა დამოკიდებულია მისი მოდების წერტილის საწყისსა და ბოლო მდებარეობაზე და არაა დამოკიდებული არც ამ წერტილის ტრაექტორიის სახეზე, არც მისი მოძრაობის კანონზე (იხ. *ძალთა ველი*).

**პოტერი** (Potter) პაულუს (მოინათლა 20. XI. 1625, ენკჰეიზენი, ჩრდ. ჰოლანდია, — დასაფლავებულია 17. I. 1654, ამსტერდამი), ჰოლანდიელი ფერმწერი და ოფორტისტი. სწავლობდა ამსტერდამში, მამამისთან პ. პოტერთან. 1645-იდან მუშაობდა დელფტში, ჰააგაში (1649—52), ამსტერდამში გამჭვირვალე ჩრდილების საშუალებით გამოსახავდა გაფანტული მზის შუქს. ნამუშევრები: „ძროხები საძოვარზე" (1644, კასელის სურათების გალერეა), „ფერმა" (1649, ერმიტაჟი, ლენინგრადი), „მონადირის გამგზავრება" (1650, ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი; მოსკოვი), „პეიზაჟი. ნახირი" (1653, ამსტერდამის სახელმწ. მუზეუმი).



პ. პოტერი, „მოზვერი". 1647. მაურიცჰეისი. ჰააგა.

**პოტი** (Pott) ავგუსტ ფრიდრიხ (14. XI. 1802, ნეტელრედე, — 5. VII. 1887, ჰალე), გერმანელი ენათმეცნიერი. ჰალეს უნ-ტის პროფესორი (1838). შედარებით-ისტ. ენათმეცნიერების ერთ-ერთი ფუძემდებელი. მისი ძირითადი ნაშრომები ეხება ინდოევროპულ ენათა ეტიმოლოგიებს, ზოგად ენათმეცნიერებას, ონომასტიკას.

**პოტიე** (Pottier) ეჟენ (4. X. 1816, პარიზი, — 6. XI. 1887, იქვე), ფრანგი პოეტი. პირველი ლექსები 1830 ივლისის რევ. დღეებში დაწერა. 1830 გამოაქვეყნა სიმღერების პირველი კრებ. „ჭაბუკი მუზა". პ. პარიზის კომუნის ერთ-ერთი მესვეური და სულისჩამდგმელი იყო. იბრძოდა ბარიკადებზე. დამარცხების შემდეგ ემიგრაციაში წავიდა. 1871 შექმნა საქვეყნოდ ცნობილი „ინტერნაციონალი" (1888 მუსიკა დაწერა პ. დეგეიტერმა), რ-იც რევ. მუშათა კლასის ჰიმნად იქცა. აღსანიშნავია პ-ს პოემები: „პარიზის კომუნა" (1877), „ამერიკის მშრომელები — საფრანგეთის მშრომელებს", (1876, ინგლ. ენაზე); „მუშათა პარტია" (1878, გამოქვეყნდა 1898), აგრეთვე კრებულები „სოციალურ-ეკონომიური ლექსები და სოციალისტური რევოლუციური სიმღერები" (გამოქვეყნდა 1884), კრებ. „რევოლუციური სიმღერები" (გამოქვეყნდა 1887) და სხვ.

**„პოტიომკინი",** „კნიაზ პოტიომკინ-ტავრიჩესკი", შავი ზღვის ფლოტის საესკადრო ჯავშნოსანი (1907-იდან სახაზო გემი), რ-ზეც 1905—07 რევ. დროს მოხდა მეზღვაურთა ამბოხება. ააგეს 1904. ეკიპაჟი 730 კაცი. 1905 შავი ზღვის ს.-დ. ორგანიზაციის ცკ-მა გაშალა მუშაობა ფლოტის გემების ერთდროული აჯანყების მოსამზადებლად, მაგრამ „პ-ზე" ამბოხება მოხდა სავარაუდო დროზე ადრე, სტიქიურად. აჯანყებულებმა დახოცეს ოფიცერთა ნაწილი, დანარჩენები დააპატიმრეს, აირჩიეს ხელმძღვანელი კომისია. „პ-ს" შეუერთდა მისი თანმხლები ნაღმოსანი № 267. 14 ივნისს „პ." წითელი დროშით შევიდა ოდესაში, სადაც საყოველთაო გაფიცვა იყო. მეფის მთავრობამ ბრძანება გასცა შეეპყროთ ან ჩაეძირათ გემი. 18 ივნ. „პ." და ნაღმოსანი № 267 რუმინეთისკენ გაემართნენ. იქიდან მეზღვაურებმა გადასცეს მოწოდება „მთელი ცივილიზებულ სამყაროს" და „ყველა ევროპულ ქვეყანას", სადაც აცხადებდნენ, რომ იბრძოლებდნენ ცარიზმის წინააღმდეგ, ხოლო 25 ივნ. ხომალდები ჩააბარეს რუმინ. ხელისუფლებას. ეკიპაჟთა ნაწილი 1905 წელსვე დაბრუნდა სამშობლოში, მაგრამ აქ მეზღვაურებს დააპატიმრეს და დასაჯეს, უმრავლესობა კი მხოლოდ 1917 თებ. რევ. შემდეგ ჩამოვიდა რუსეთში. ვ. ი. ლენინი უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდა „პ-ის" აჯანყებას როგორც მეფის ჯარის მნიშვნელოვანი ნაწილის რევ. მხარეზე გადასვლის პირველ შემთხვევას.

„პ." რუმინელებმა რუსეთს დაუბრუნეს. 1905 ოქტ-ში მას „წმ. პანტელეიმონი" დაარქვეს, 1917 აპრ. კვლავ ძვ. სახელი დაუბრუნეს, მაისში კი „ბორეც ზა სვობოდუ" უწოდეს. 1919 ინტერვენტებმა ააფეთქეს სევასტოპოლში.

*ლიტ.*: Кардашов Ю. П., Новые сведения о восстании на броненосце «Потёмкин», «Вопросы истории КПСС», 1965, № 11.

**პოტიომკინი** გრიგოლ ალექსანდრეს ძე [13 (24). IX. 1739, სოფ. ჩიჟოვო, ახლანდ. სმოლენსკის ოლქი, — 5 (16). X. 1791, ქ. იასის რ-ნი], რუსი სახელმწიფო და სამხედრო მოღვაწე, დიპლომატი, გენ.-ფელდმარშალი (1784). დაიბადა ოფიცრის ოჯახში. ეკატერინე II-თან სიახლოვემ და ადმ. ნიჭმა პ. რუსეთში ყველაზე ძლიერ პიროვნებად აქცია. 1774 ორგანიზაცია გაუკეთა დამსჯელ ღონისძიებებს ე. პუგაჩოვის წინააღმდეგ. 1775 მისი ინიციატივით გაუქმდა ზაპოროჟიეს სეჩი,




პოტენციური ორმო. ნახ. 1. U (x) პოტენციური ორმოს სქემატური გამოსახულება: $U_0$ არის ორმოს სიღრმე, a—სიგანე. ნაწილაკის $\varepsilon$ სრული ენერგია მუდმივი სიდიდეა, ამიტომ გრაფიკზე ჰორიზონტალური წირითაა გამოსახული. U(x) დამოკიდებულების ასეთი ფორმა წარმოიქმნება მიზიდულობის ძალთა ველში. პოტენციური ორმოს მახასიათებლებია სიგანე (მანძილი, რომელზედაც მჟღავნდება მიზიდულობის ძალთა მოქმედება) და სიღრმე (რომელიც უდრის ნაწილაკის პოტენციურ ენერგიათა სხვაობას ორმოს „ნაპირზე" და მის „ფსკერზე", რომელიც მინიმალურ პოტენციურ ენერგიას შეესაბამება). პოტენციური ორმოს ძირითადი თვისებაა იმ ნაწილაკის შეკავების უნარი, რომლის $\varepsilon$ სრული ენერგია ნაკლებია ორმოს $U_0$ სიღრმეზე, ასეთი ნაწილაკი პოტენციური ორმოს შიგნით ბმულ მდგომარეობაში იქნება.




პოტენციური ორმო. ნახ. 2. m მასისა და $\varepsilon_1<U_0$ ენერგიის დრეკად ბურთულას არ შეუძლია დატოვოს $U_0=mgH$ (სადაც g არის სიმძიმის ძალის აჩქარება, H—იმ ორმოს სიღრმე, რომელშიც ბურთულა ჩავარდა) სიღრმის ორმო და შეასრულებს რხევებს 1 და 2 წერტილებს შორის (თუ ხახუნს უგულებელვყოფთ) ისე, რომ მიაღწევს $h=\varepsilon_1/mg$ სიმაღლეს. თუ ბურთულას ენერგია $\varepsilon_2>U_0$, მაშინ იგი დატოვებს ორმოს და წავა უსასრულობაში მუდმივი v სიჩქარით, რომელიც განისაზღვრება თანაფარდობიდან: $mv^2/2=\varepsilon_2-U_0$.


გ. პოტიომკინი.

რ-საც ცარიზმი კაზაკთა მღელვარებების ერთ-ერთ წყაროდ მიიჩნევდა. 1776 პ. დაინიშნა ნოვოროსიის, ასტრახანისა და აზოვის გუბერნიების გენ.-გუბერნატორად. 1783 პ-მა განახორციელა თავისი პროექტი ყირიმის რუსეთთან შეერთებისა და ამისთვის მიენიჭა ტავრიდელი თავადის ტიტული. იმავე წელს პ-ის აქტ. მონაწილეობით ხელი მოაწერეს რუს.-საქართვ. ხელშეკრულებას, რ-იც ცნობილია *გეორგიევსკის ტრაქტატის* სახელით. პ-ის ინიციატივითა და ხელშეწყობით დაარსდა ქ-ები ხერსონი, ნიკოლაევი, სევასტოპოლი და ეკატერინოსლავი, გაიზარდა შავი ზღვის სამხ. და სავაჭრო ფლოტი. 1784 პ. დაინიშნა სამხ. კოლეგიის პრეზიდენტად. რუს.-ოსმ. 1787—91 ომში მთავარსარდალი იყო, მაგრამ აფერხებდა ა. სუვოროვის მოქმედებას. გარდაიცვალა ქ. იასიში, ოსმალეთთან საზავო მოლაპარაკების დროს.

*ლიტ.*: Брикнер А. Г., Потёмкин, СПб., 1891.


ვ. პოტიომკინი.

**პოტიომკინი** ვლადიმერ პეტრეს ძე [7 (19). X. 1874, ტვერი, ახლანდ. კალინინი, — 23. II. 1946, მოსკოვი], საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე, ისტორიკოსი, დიპლომატი, სსრკ მეცნ. აკად. და რსფსრ პედ. მეცნ. აკად. ნ. წ. (1943). სკპ წევრი 1919-იდან. 1900—17 პედ. მოღვაწეობას ეწეოდა გიმნაზიებსა და სხვ. სამეცნ. დაწესებულებებში მოსკოვსა და ეკატერინოსლავში (ახლანდ. დნეპროპეტროვსკი). 1922—40 დიპლ. სამუშაოზეა. 1940—46 რსფსრ განათლების სახკომი. მონაწილეობდა რსფსრ პედ. მეცნ. აკად. დაარსებაში, რ-ის პრეზიდენტი იყო 1943-იდან. პ-ის მეცნ. გამოკვლევებში დიდი ადგილი აქვს დათმობილი საერთაშ. ურთიერთობათა პრობლემებს. პ. იყო „დიპლომატიის ისტორიის" სამტომეულის მთავარი რედაქტორი და ერთ-ერთი ავტორი. სსრკ სახელმწ. პრემია (1942, 1946). სკპ ცკ-ის წევრი 1939-იდან და სსრკ ცაკის წევრი 1935-იდან. სსრკ I—II მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და 2 სხვა ორდენით. დაკრძალულია წითელ მოედანზე, კრემლის კედელთან.

*თხზ.*: История дипломатии, под ред. В. П. Потемкина, т. 1—3, М.—Л., 1941—45; Статьи и речи по вопросам народного образования, М.—Л., 1947.

**„პოტიომკინის სოფლები"**, გამოთქმა, რ-იც იხმარება მოჩვენებითი კეთილდღეობის გამოსახატავად. XVIII ს. ბოლოს საქსონიელმა დიპლომატმა გელბიხმა საჯაროდ დასდო ბრალი გ. პოტიომკინს, რომ მან 1787 ეკატერინე II-ს სამხრ. უკრაინაში ფიქტიური სოფლები უჩვენა.


პოტოსი. მარკიზ დე ოტავეების სახლი (ახლანდ. ეროვნული ბანკი). 1750—85.

**პოტო-პოტო** (Poto-Poto), თანამედროვე აფრიკული ფერწერისა და გრაფიკის სკოლა-სახელოსნო. სახელი ეწოდა ბრაზავილის ერთ-ერთი რ-ნის მიხედვით.

**პოტოსი** (Potosi), ქალაქი სამხრ. ბოლივიაში, პოტოსის მთების კალთებზე ანდებში, 4200 *მ* სიმაღლეზე. პოტოსის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 96,8 ათ. მცხ. (1970). რკინიგზის სადგური. დაარსეს ესპ. კონკისტადორებმა 1546 იმ ადგილას, სადაც 1545 აღმოჩნდა ვერცხლის დიდი საბადო, რ-იც მტაცებლური ექსპლუატაციის გამო ახლა თითქმის ამოწურულია. პ. კალის, ვოლფრამისა და სტიბიუმის მადნის მომპოვებელი დიდი რ-ნის ცენტრია. ლითონის ნაკეთობათა, უალკოჰოლო სასმელებისა და ლუდის, ტყავის ნაკეთობათა, ავეჯის წარმოება. უნ-ტი (1892-იდან). ქალაქი განაშენიანებულია ძირითადად 2-სართულიანი სახლებით (მაგ., მარკიზ დე ოტავეების სახლი, ახლა ეროვნ. ბანკი; 1750—85). ბევრი შენობა აგებულია ინდიელ ოსტატთა მიერ. შემონახულია სან-ლორენსოს (დაახლ. 1548, ფასადი 1728—44), სან-ფრანსისკოსა (დაარსდა 1548, ფასადი 1707—26) და სხვ. ბაროკოული ეკლესიები, ზარაფხანა (ახლა ეროვნ. მუზეუმი; 1759—73), კლასიცისტური ტაძარი (1809—36) და სხვ.

პოტოსი. სან-ლორენსოს ეკლესიის პორტალი. 1728—44.

**პოტოცკი** (Potocki) იან (1761, პიკოვი, უკრაინა, — 1815, ულადუვკა, პოდოლსკის გუბ.), გრაფი, პოლონეთის მაგნატთა საგვარეულოდან. ისტორიკოსი, გეოგრაფი, ეთნოგრაფი, არქეოლოგი. რუს. აკად. საპატიო წევრი. აქტიურად მონაწილეობდა პოლ. პოლიტ. ცხოვრებაში (ოთხწლიანი სეიმის დეპუტატი). მთელი თავისი სიცოცხლე მოგზაურობდა დას. ევროპაში, აფრიკასა და კავკასიაში. პ-მ მოაგროვა უამრავი მასალა და გამოსცა რამდენიმე კაპიტალური სამეცნ. შრომა სლავების ისტორიის შესახებ; მისი მოგზაურობების აღწერა პ-ს სიკვდილის შემდეგ 2 ტომად გამოსცა (1829) კლაპროთმა. I წიგნის მეორე ნაწილი მოიცავს შავი ზღვის სანაპირო მიმოხილვას. ძველი გეოგრაფიული ატლასების მიხედვით. III—VIII თავები ეძღვნება აზოვის ზღვისა და შავი ზღვის სანაპიროების აღწერას ლაზეთამდე, IX თავი — სვანებსა და იბერებს, ხოლო II ტ. — თვით მოგზაურობას, რ-შიც დაწვრილებითაა აღწერილი მის მიერ გავლილი ყველა პუნქტი და მოსახლეობა, მ. შ. სვანები და თუშები. აქვს აგრეთვე ცნობები იმერეთსა და სამეგრელოზე.

*ლიტ.*: Полиевктов М. А., Европейские путешественники XIII—XVIII вв. по Кавказу, Тфл., 1935. *ც. ყიფიანი.*

**პოტრესოვი** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [1 (13). IX. 1869, მოსკოვი, — 11. VII. 1934, პარიზი], რუსი სოციალ-დემოკრატი, მენშევიზმის ერთ-ერთი ლიდერი. დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის საბუნებისმეტყველო ფაკ-ტი (1891). 1896 შედიოდა *პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირში"*, დააპატიმრეს და 1898 გადაასახლეს ვიატკის გუბერნიაში. 1899—1900 მონაწილეობდა „ისკრის" დაარსებაში. იყო მისი რედაქციის წევრი. რსდმპ II ყრილობაზე (1903) მიემხრო მენშევიკებს, რის შემდეგაც დარჩა მენშევიკური გამოცემების თანამშრომლად და ხელმძღვანელად. რეაქციის (1908—10) დროს *ლიკვიდატორების* ერთ-ერთი ლიდერი. I მსოფლიო ომის პერიოდში (1914—18) სოციალ-შოვინისტი. 1917 ოქტ. რევ. შემდეგ ემიგრაციაში გაემგზავრა საზღვარგარეთ, თანამშრომლობდა ა. კერენსკის კონტრრევოლუციურ გაზეთში „დნი".

**პოტსდამი** (Potsdam), ქალაქი გდრ-ში, მდ. ჰაფელის ნაპირზე, დას. ბერლინის მახლობლად. პოტსდამის ოლქის ადმ. ცენტრი. 131 ათ. მცხ. (1981). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი, სამდ. ნავსადგური. თბომავლების მშენებლობა და რკინიგზის მოძრავი შემადგენლობის რემონტი, სამდ. გემთმშენებლობა, ზუსტი მექანიკა და ოპტიკა, ელექტროტექ., ქიმ.-ფარმაცევტული, პოლიგრ., საფეიქრო, კვების მრეწველობა. პ-ში არის სახელმწ. და სამართლის აკადემია, გდრ-ის კინოსა და ტელევიზიის უმაღლესი სკოლა, კინოსტუდია „დეფა".

დაარსდა X ს-ში როგორც სლავური დასახლება. XIII ს-ში შევიდა ბრანდენბურგის სამარკგრაფოში. XV ს-ში მიიღო საქალაქო უფლებები. XVIII ს-იდან პრუსიის მეფეების მეორე რეზიდენცია, სამხ. პარადებისა და დათვალიერებების ადგილია. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს, 1945 წ. 27 აპრ., პ-ში საბჭ. ჯარები შევიდნენ. აქ ჩატარდა *პოტსდამის კონფერენცია (1945)*.

ქალაქი განაშენიანდა XVII—XVIII სს-ში. 1945 ძლიერ დაინგრა. შემორჩენილი და აღდგენილია ბაროკოს სტილის „ჰოლანდიური" კვარტალი (1737—42), რატუშა (ახლა ჰანს მარხვიცას სახ. კულტ. სახლი; 1753), სასახლე (1745—51, არქიტ. გ. ვ. ფონ კნობელსდორფი), ბრანდენბურგის კარი (1770), გვიანდ. კლასიცისტური ეკლესია ნიკოლაიკირხე (1830—37, არქიტ. კ. ფ. შინკელი; დამთავრდა 1849). ცენტრის დას-ით სან-სუსის სასახლე-პარკის ანსამბლია, რ-შიც შედის სან-სუსის სასახლე (1745—62, არქიტ. გ. ვ. ფონ კნობელსდორფი; მინაშენები 1840—41), „ჩინური ჩაის სახლი" (1754—56), სურათების გალერეა (1755—62), ახ. სასახლე (1763—69), ბელვედერი (1770—72), ახ. პალატები (1771—74), „ორანჟერეა" (1851—60) და სხვ.; პეიზაჟური ინგლ. პარკი შარლოტენჰოფი სასახლითა (1826—29) და „რომაული აბანოებით" (1828—44, ორივე — არქიტ. კ. ფ. შინკელი), ე. წ. ახ. ბაღში მარმარილოსა (1787—91) და ცეცილიენჰოფის (1913—16) სასახლეებია. XX ს. ნაგებობებია ობსერვატორია (აინშტაინის კოშკი; 1920—21, არქიტ. ე. მენდელზონი) და სხვ.

**პოტსდამი** (Potsdam), ოლქი გდრ-ის ცენტრ. ნაწილში, უმთავრესად მდ. ჰაფელის აუზში. ფართ. 12,6 ათ. *კმ*². მოსახლ. 1,1 მლნ. კაცი (1979). ადმ. ც. — ქ. პოტსდამი. პ-ის ეკონომიკა ინდუსტრ.-აგრ. ხასიათისაა. განვითარებულია საერთო, მძიმე (ვილდაუ, ბრანდენბურგი, ტელტოვი) და სატრანსპ. (ლოკომოტივთმშენებლობა — პოტსდამ—ბაბელსბერგსა და ჰენიგსდორფში; ავტომშენებლობა — ლუდვიგსფელდეში) მანქანათმშ., ელექტროტექ., ელექტრონული, ხელსაწყოთსაშენი, ოპტ. და ქიმ. მრეწვ., შავი მეტალურგია. ბერლინის ჩრდ-ით აგებულია გდრ-ის პირველი აეს — რაინსბერგი. სოფ. მეურნეობაში ჭარბობს სარძეო მესაქონლეობა და მეღორეობა. მოჰყავთ უმთავრესად ჭვავი, შვრია, კარტოფილი, საკვები ბალახი და ძირხვენები, აგრეთვე ხორბალი და შაქრის ჭარხალი. საგარეუბნო ტიპის მეურნეობა (მეხილეობა, საადრეო ბოსტნეულის გამოყვანა, სატბორე მეურნეობა). პ-ის ტერიტ. დაახლ. 1/3 შემოსილია ტყით. სატრანსპ. ქსელი ხშირია. სანაოსნოა მდ. ჰაფელი და ელბა—ჰაფელისა და ოდერ—ჰაფელის არხები.

**პოტსდამის ასტროფიზიკური ობსერვატორია**, გდრ-ის სამეცნიერო-კვლევითი დაწესებულება პოტსდამში. დაარსდა 1874—78. შედის გდრ-ის ცენტრ. ასტროფიზ. ინ-ტში (ცაი). ცაი, სამზეო ობსერვატორია და მზე-დედამიწის ფიზ. ცენტრ. ინ-ტის რადიოასტრონ. სამუშაო ჯგუფი საერთო ტერიტორიაზეა განლაგებული. მათ აქვთ ორმაგი (80 და 50 *სმ*-იანი) რეფრაქტორი, 20-*სმ*-იანი ასტროგრაფი, 70-*სმ*-იანი და 40-*სმ*-იანი რეფლექტორები, 50-*სმ*-იანი შმიდტის კამერა, 10-*მ*-იანი რადიოტელესკოპი და სხვ. იკვლევს მზისა და ვარსკვლავთა ფიზიკას, კოსმ. მაგნ. ველებს, რადიოწყაროებს.

**პოტსდამის კონფერენცია 1945**, ბერლინის კონფერენცია, სსრკ-ის, აშშ-ისა და დიდი ბრიტანეთის მთავრობების მეთაურთა კონფერენცია. მიმდინარეობდა 17 ივლ. — 2 აგვ. ცეცილიენჰოფის სასახლეში, პოტსდამში ბერ-

ლინის მახლობლად საბჭ. დელეგაციას ხელმძღვანელობდა სსრკ სახალხო კომისართა საბჭოს თავ-რე ი. ბ. სტალინი, აშშ დელეგაციას — პრეზიდენტი ჰ. ტრუმენი, დიდი ბრიტანეთისას — პრემიერ მინისტრი უ. ჩერჩილი (28 ივლ. შემდეგ კ. ეტლი). პ. კ-ის მუშაობაში მონაწილეობდნენ აგრეთვე საგარეო საქმეთა მინისტრები, სამხ. მრჩევლები და ექსპერტები. საფრანგეთი პ. კ-ს შეუერთდა 1945 აგვ-ში. პ. კ-ის მიზანი იყო ევროპაში ომის დამთავრების შემდეგ გერმ. დემილიტარიზაციასა, დენაციფიკაციასა და დემოკრატიზაციასთან დაკავშირებული პრობლემების და სხვა მნიშვნელოვანი საკითხების განხილვა-მოწესრიგება. მიუხედავად აშშ-ისა და დიდი ბრიტ. რეაქციული წრეების მისწრაფებისა, გაეტარებინათ „ძალის პოლიტიკა" სსრკ-ის მიმართ, ისინი იძულებულნი გახდნენ ეღიარებინათ სსრკ-ის მზარდი საერთაშ. ავტორიტეტი და ერთობლივი გადაწყვეტილებები მიეღოთ. პ. კ-მ განავითარა 1945 *ყირიმის კონფერენციის* გადაწყვეტილებანი; შეიქმნა მუდმივმოქმედი ორგანო — საგარეო საქმეთა მინისტრების საბჭო (სსმს) 5 დიდი სახელმწიფოს წარმომადგენელთაგან (სსრკ, აშშ, დიდი ბრიტანეთი, ჩინეთი და საფრანგეთი), რ-საც დაევალა საზავო ხელშეკრულებების მომზადება. პ. კ-ზე შეთანხმდნენ გერმანიის სახელმწ. ერთიანობისა და მშვიდობისმოყვარე დემოკრ. სახელმწიფოდ განვითარების შესახებ, დაადგინეს გერმანიისათვის ცენტრ. ადმინისტრაციის შექმნა. პ. კ. ითვალისწინებდა გერმ. საერთო სამხ. პოტენციალის განადგურებასა და გერმ. ეკონ-ზე ქმედითი კონტროლის დაწესებას.

პ. კ-ის მონაწილენი, გერმანიის დენაციფიკაციისა და დემოკრატიზაციის მიზნით იღებდნენ ვალდებულებას, რომ მოსპობდნენ ნაცისტურ პარტიას, მის ორგანიზაციებს, გააუქმებდნენ ყველა ნაცისტურ დაწესებულებას და ხელს შეუწყობდნენ ყველა დემოკრ. პარტიის მოღვაწეობას.

პოტსდამში საბოლოოდ დაადგინეს 4 სახელმწიფოს მიერ გერმ. ოკუპაცია, რაც ხელს შეუწყობდა გერმ. დემილიტარიზაციის, დენაციფიკაციისა და დემოკრატიზაციის საქმეს. შეიქმნა მოკავშირეთა უმაღლესი სამმართველო ორგანო — საკონტროლო საბჭო და ბერლინის ოთხმხრივი მმართველობა (ბერლინის, როგორც საბჭ. საოკუპაციო ზონის, განუყოფელ ნაწილად ცნობით).

პ. კ-ის მონაწილეები შეთანხმდნენ რეპარაციების საკითხზე. შეთანხმება ადასტურებდა ზარალის ანაზღაურების პრინციპს სახელმწიფოთათვის, რ-თაც გერმანია თავს დაესხა. სარეპარაციო პრეტენზიები უნდა დაკმაყოფილებულიყო თავ-თავიანთი ზონებიდან გერმ. აქტივების ამოღებით. მოკავშირეებს უნდა გამოეყოთ სსრ კავშირისათვის, როგორც ყველაზე მეტად დაზარალებული ქვეყნისათვის, დას. ზონებში დემონტირებული კაპიტ. სამრეწვ. მოწყობილობის 25%. პ. კ-მ გადაწყვიტა რიგი ტერიტორიული საკითხიც: სსრკ-ს გადაეცა კენიგსბერგის რაიონი; მიაღწიეს შეთანხმებას პოლონეთის დას. საზღვრების დადგენის შესახებ მდ. ოდერისა და დას. ნაისეზე; აღმ. პრუსიის ნაწილი და ქ. დანციგი პოლონეთს გადაეცა. პ. კ-ზე შეთანხმდნენ გერმანელთა განსახლების შესახებ პოლონეთიდან, ჩეხოსლოვაკიიდან და უნგრეთიდან. სსრ კავშირმა მთლიანად და სრულად განახორციელა პ. კ-ის გადაწყვეტილებანი, ხოლო დას. სახელმწიფოებმა კონფერენციის დასრულებისთანავე დაიწყეს მათი ყველა უმნიშვნელოვანესი პუნქტის რევიზია.

*პუბლ.*: Тегеран—Ялта—Потсдам. Сб. документов, 3 изд., М., 1971. *ნ. კიკვაძე.*

**პოუპი** (Pope) ალექსანდრ (ალიგზანდერ) (21. V. 1688, ლონდონი, — 30. V. 1744, ტუიკენემი), ინგლისელი პოეტი. იყო თავისი დროის გამოჩენილი სწავლული-პოეტი. პირველი ნაწარმოები „პასტორალები" 1709 გამოაქვეყნა. ინგლ. განმანათლებელ-კლასიცისტებისათვის პროგრამულ თხზულებად იქცა მისი ცნობილი ნაწარმოები „ესეი კრიტიკაზე" (1711). 1713 გამოაქვეყნა პოემა „უინძორის ტყე". თარგმნა „ილიადა", მონაწილეობა მიიღო „ოდისეის" თარგმნაშიც. პ. წერდა მიძღვნებს („მიძღვნა არბათნოტისადმი", 1735), სატირებს („დუნსიადი", 1728; „ახალი დუნსიადი", 1742), ფილოს. პოემებს („მორალური ესეები", 1731—35, „ესეი ადამიანის შესახებ", 1733—34; „ჰორაციუსის მიბაძვა", 1732) და სხვ.

**პოჩეპი,** ქალაქი რსფსრ ბრიანსკის ოლქში, მდ. სუდოსტის (დესნის შენაკადი) ნაპირზე. პოჩეპის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, ბრიანსკიდან 84 *კმ*. კვებისა და ხე-ტყის დასამუშ. მრეწვ. საწარმოები, ქერელის ქ-ნა.

**პოჩეფსტრუმი** (Potchefstroom), ქალაქი სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში, ტრანსვაალის პროვინციაში. 55,3 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო კვანძი. *ვიტვატერსრანდის* ოქროს მოპოვების მნიშვნელოვანი ცენტრი. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. კვების, ხე-ტყის დასამუშ., ლითონდასამუშ. საწარმოები. უნ-ტი, უმაღლესი ტექ. და კომერც. სკოლები. პ. დაარსდა 1838.

**პოჭოჭიკი,** ღერძის ან ლილვის ნაწილი, რ-იც *საკისარს* ეყრდნობა. ბოლო პ-ს ეწოდება კოტა, ლილვის შუა ნაწილში მოთავსებულს — ყელი, ტორსულს — ქუსლი. კოტა და ყელი შეიძლება იყოს ცილინდრული, კონუსური, ზოგჯერ სფერული; ქუსლი — რგოლური (აქვს ერთი საყრდენი სიბრტყე) და ზოგჯერ სავარცხლისებრი (სიბრტყე რამდენიმეა).

**პოხვისტნევო,** ქალაქი (1947-იდან) რსფსრ კუიბიშევის ოლქში, მდ. დიდი კინელის (ვოლგის აუზი) ნაპირზე. პოხვისტნევოს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, კუიბიშევიდან 159 *კმ*. რკინაბეტონის ნაკეთობათა და ბიტუმის ქ-ნები, ავეჯის, რძისა და სხვა კომბინატები, ტყის სამრეწვ. მეურნეობა. იღებენ ნავთობს და ბუნებრივ აირს. სამედ. სასწავლებელი.

**პოხიტონოვი** ივანე პავლეს ძე [27. I (8. II). 1850, ხერს. მატრიონოვკა, ახლანდ. კიროვოგრადის ოლქი, უკრ. სსრ,— 12. XII. 1923, ლიეჟი (სხვა ცნობით ბრიუსელი)], რუსი ფერმწერი. სწავლობდა პარიზში. განიცადა ბარბიზონის სკოლის ოსტატთა გავლენა. „*პერედვიჟნიკების*" ამხანაგობის წევრი (1905-იდან). პ-ის მცირე ზომის რეალისტური პეიზაჟები თითქმის მინიატიურული ტექნიკით არის შესრულებული. მხატვარს მათში ზოგჯერ ჟანრული სცენებიც შეჰქონდა („ლა-პანი. პლაჟი", 1895, ტრეტიაკოვის გალერეა), მუშაობდა აგრეთვე პორტრეტის ჟანრშიაც („ი. ს. ტურგენევი", 1882, ტრეტიაკოვის გალერეა).

**პრაგმატიზმი** (<ბერძნ. pragma, ნათ. ბრ. pragmatos — საქმე, მოქმედება), სუბიექტურ-იდეალისტური ფილოსოფიური მიმდინარეობა; *პოზიტივიზმის* თავისებური სახე; წარმოიშვა აშშ-ში XIX ს. 70-იან წლებში. პ-ის ძირითადი იდეები მოცემულია ჩ. პირსის შრომებში, შემდგომ პ. ჩამოაყალიბა უ. ჯეიმზმა. ჯ. დიუიმ შექმნა მისი თავისებური სახე—*ინსტრუმენტალიზმი*. ინგლისში პ-ის იდეები განავითარა ფ. კ. ს. შილერმა.

პ. აკრიტიკებს ტრად. ფილოსოფიას, იგი მას მიაჩნია ცხოვრებას მოწყვეტილ — აბსტრ. და განყენებულ ბჭობად, ე. ი. სქოლასტიკად. პ-ის მიხედვით, ფილოსოფიამ უნდა იკვლიოს ის პრობლემური სიტუაციები, რ-ებიც ადამიანს ხვდება ცხოვრებაში. ამით იგი გახდება პრაქტიკულად სასარგებლო, ე. ი. ყოველი ობიექტის ინტერპრეტაცია უნდა მოხდეს პრაქტ. შედეგების მიხედვით. სინამდვილე, როგორც ობიექტური რეალობა, არ არსებობს. იგი იქმნება ცდის პროცესში. ცდა კი არის გარემოსთან ადამიანის სუბიექტურ-ბიოლ., პრაქტიკულად სასარგებლო მიმართება; შემეცნება გარემოსთან ადამიანის ბიოლ. შეგუების საშუალებაა. ამ პროცესის წარმატებით განხორციელების ინსტრუმენტებია თეორიები, ცნებები. ჭეშმარიტება, როგორც სინამდვილის ასახვა, არ არსებობს, თეორია თავისთავად არც ჭეშმარიტია და არც მცდარი; სასარგებლო ან მავნე შედეგების შესაბამისად ხდება იგი ჭეშმარიტი ან მცდარი. მოქმედების პრაგმატისტული გაგება მხოლოდ ადამიანის ბიოლ. ინტერესებს ეხება და ვიწრო უტილიტარულია, ამიტომ პ-ის სუბიექტურ-იდეალისტური მოძღვრება არსებითად განსხვავდება პრაქტიკის მარქსისტული გაგებისაგან.

*ლიტ.*: ბაქრაძე კ., პრაგმატიზმი, თბ., 1965; გოგობერიშვილი ვ., პრაგმატიზმის ფილოსოფია, თბ., 1966; Современная буржуазная философия, М., 1972. *ვ. ერქომაიშვილი.*

**პრაგმატიკა,** ნიშანთა კერძო, ენობრივი სისტემების შემსწავლელი მეცნიერების — *სემიოტიკის* — დარგი, რ-ის მიზანია ენასა და ენის გამომყენებლების შორის არსებული დამოკიდებულების გამოკვლევა. ენის პრაგმატიკული კვლევისას მხედველობაში მიიღება ენობრივი სიტუაციის არსებობის 3 ძირითადი ფაქტორი: 1. ის, ვინც სარგებლობს ენით, 2. წერილობითი, ბგერითი ან სხვა ფორმით განხორციელებადი ენობრივი გამოსახულებები და 3. ის, რასაც გულისხმობს ენის გამომყენებელი, როდესაც მოიხმარს ენობრივ გამოსახულებას (ენის შინაარსი). პ-გან განსხვავებით სემიოტიკის სხვა დარგებში შეისწავლება ან ენის ფორმალური ნაწილი — ენობრივ გა-



პოტსდამის კონფერენციის სხდომა.

მოსახულებათა სტრუქტურული თავისებურებანი (იხ. *სინტაქსი*), ან ენის ინტერპრეტაცია — დამოკიდებულება ენობრივ გამოსახულებებსა და ენის შინაარსს შორის (იხ. *სემანტიკა*).

პ. სემიოტიკის ემპირიული დარგია, რადგან ადამიანთა მიერ ენის გამოყენების შესწავლა მოითხოვს ფსიქ., ისტ. და სხვა ფაქტორების კვლევას. სემიოტიკისა და პ-ის ძირითადი პრინციპები პირველად ჩ. *პირსმა* ჩამოაყალიბა.

*ლიტ.*: Stegmüller W., Das Wahrheitsproblem und die Idee der Semantik, W., 1957. *ლ. მჭედლიშვილი.*

**პრაგმატული სანქცია 554, 1438 და 1713,** საკანონმდებლო აქტების სახელწოდება. 554 პ. ს. გამოსცა ბიზანტ. იმპ. იუსტინიანე I-მა მას შემდეგ, რაც ბიზანტიამ დაიპყრო *ოსტგუთთა* სამფლობელოები იტალიაში. იგი განსაზღვრავდა იტალ. შინაგან წყობილებას, მიმართული იყო რომის იმპერიის სოც.-ეკონ. ურთიერთობათა, რომაული ადმ. და საგადასახადო სისტემის აღდგენისაკენ. მოქმედება შეწყვიტა იტალიაში ლანგობარდების შეჭრის შემდეგ (568).


პრამბანანი. ლარა ჯონგრანგის კომპლექსი. IX—X სს.

1438 პ. ს. გამოსცა საფრ. მეფე შარლ VII-მ ბურჟში. მან განსაზღვრა ეკლესიის სტატუსი საფრანგეთში; პაპის ძალაუფლება საეკლ. კრებებს დაუქვემდებარა, დააწესა ეპისკოპოსებისა და აბატების არჩევითობა, გააუქმა *ანატები* და პაპთაგან საეკლ. *ბენეფიციუმების* გაცემა, აკრძალა პაპის სასამართლოში აპელაცია საფრ. სასამართლო ინსტანციებში საქმის განხილვამდე. ძალაში იყო *ბოლონიის კონკორდატამდე* (1516).

1713 პ. ს. გამოსცა კარლ VI ჰაბსბურგმა ტახტის მემკვიდრეობის შესახებ. მიიღო ავსტრ. იმპერიის ყველა მხარემ 1720—23. აწესებდა ჰაბსბურგთა მემკვიდრეობითი მიწების განუყოფლობას; უკეთუ იმპერატორს ვაჟი არ ეყოლებოდა, ტახტი მის ასულზე გადადიოდა. პ. ს. ევრ. სახელმწიფოთა უმრავლესობამ ცნო. მაგრამ კარლ VI-ის სიკვდილის შემდეგ (1740) მისი ასულის *მარია ტერეზიას* მემკვიდრეობითი უფლებები მაინც სადავო გახდა, რაც „*ავსტრიული მემკვიდრეობისათვის*" ომის საბაბად იქცა. პ. ს. განამტკიცა აახენის ზავმა (1748). იგი ავსტრ. მონარქიის ძირითად კანონში შევიდა.

**პრადო** (Prado), ფერწერისა და ქანდაკების ეროვნული მუზეუმი პრადო, სამხატვრო მუზეუმი მადრიდში. მოთავსებულია სპეციალურად აგებულ შენობაში, რ-იც ესპ. კლასიციზმის უმნიშვნელოვანესი ძეგლია (1785—1830, არქიტ. ხ. დე ვილიანუევას პროექტი). მუზეუმი დაარსდა 1819 ესპ. მეფეთა კოლექციის საფუძველზე; კოლექციაში განსაკუთრებით ფართოდ არის წარმოდგენილი XV—XIX სს. ესპ. მხატვართა ფერწერული ნამუშევრები (ელ გრეკო, ხ. რიბერა, ფ. სურბარანი, დ. ველასკესი, ბ. ე. მურილიო, ფ. გოია). პ. მდიდარია XVI ს. იტალ. ოსტატთა სურათებით (რაფაელი, ა. დელ სარტო, ტიციანი და სხვ.), წარმოდგენილია აგრეთვე XV—XVI სს. ნიდერ. (ვან დერ ვეიდენი, ჰ. ბოსხი, ა. მორი), ფლამანდ. (პ. პ. რუბენსი) და ფრანგ. (ნ. პუსენი) სკოლის ნიმუშები.


ლ. პრანდტლი.

**პრაენა,** იხ. *ფუძე ენა.*

**„პრავდა"**, ყოველდღიური გაზეთი, სკკპ ცკ-ის ორგანო, გამოდის მოსკოვში. დააარსა ვ. ი. ლენინმა 1912 წ. 22 აპრ. (5 მაისი) პეტერბურგში. სოციალიზმის გამარჯვებისათვის ბრძოლაში ასრულებდა მასების კოლექტ. აგიტატორის, პროპაგანდისტის, ორგანიზატორის როლს და გადაიქცა თანამედროვეობის ყველაზე მასობრივ, პოლიტ. და ავტორიტეტულ გაზეთად. ვ. ი. ლენინი წარმართავდა გაზეთისა და მისი რედაქციის ყოველდღიურ მუშაობას, თითქმის ყოველ მეორე ნომერში იბეჭდებოდა ვ. ი. ლენინის სტატია. 1912—14 გამოცემულ „პ-ის" 645 ნომერში დაიბეჭდა მისი 300-მდე სტატია და შენიშვნა, რ-ებიც იმ პერიოდის პარტ. ცხოვრებისა და რევ. მოძრაობის ყველა მხარეს მოიცავდა.

ბოლშევიკებს „პ-ის" გამოცემა უაღრესად რთულ და მძიმე პოლიტ. დევნის პირობებში უხდებოდათ. გაზეთს სდევნიდნენ ჟანდარმერია, პოლიცია, ცენზურა, სასამართლო პალატა, პროკურატურა და პროვოკატორები, ზოგჯერ კი სამხ. უწყებაც. ხშირად არბევდნენ და ლუქავდნენ „პ-ის" რედაქციასა და სტამბას. 1912 მაისიდან 1914 მაისამდე გამოსული „პ-ის" ნომრებიდან 190 იყო რეპრესირებული, 134 ნომერს კონფისკაცია უყვეს, 31 დააჯარიმეს. მეფის მთავრობამ 8-ჯერ დახურა „პ.", მაგრამ იგი განაგრძობდა გამოსვლას სხვა სახელწოდებებით: „რაბოჩაია პრავდა", „სევერნაია პრავდა", „ზა პრავდუ", „პრავდა ტრუდა" (1913); „პროლეტარსკაია პრავდა", „პუტ პრავდი", „რაბოჩი", „ტრუდოვაია პრავდა" (1914). 1914 წ. 8 ივლისს ხელისუფლებამ „პ." დახურა, მისი თანამშრომლები კი დააპატიმრა.

„პ-ის" გამოცემა განახლდა 1917 წ. 5 (18) მარტიდან, როგორც რსდმპ (ბ) ცკ-ისა და პეტერბ. კომიტეტის ორგანოსი, ამავე წლის 5 (18) აპრილიდან „პ-ს" სათავეში ჩაუდგა საზღვარგარეთიდან დაბრუნებული ვ. ი. ლენინი. გაზეთი პროპაგანდას უწევდა ბოლშევიკური პარტიის სტრატეგიასა და ტაქტიკას, ეწეოდა დიდ იდეურ-აღმზრდელობით მუშაობას, თანამიმდევრულად ამხელდა ბურჟ. დროებითი მთავრობის ანტიხალხურ არსს, მენშევიკებისა და ესერების ოპორტუნიზმს, მოუწოდებდა მასებს სოციალ. რევოლუციისაკენ. ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ, სამოქალაქო ომის (1918—20), პირველი ხუთწლედების (1929—40), დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს „პ." საერთო სახ. მგზნებარე აგიტატორი და ორგანიზატორი იყო.

ფაშიზმზე გამარჯვების შემდეგ „პ." ფართოდ აშუქებდა ქვეყნის აღორძინებისა და სახ. მეურნ. აღდგენისათვის საბჭ. ხალხის თავდადებას, დიდ ადგილს უთმობდა მსოფლიო სოციალ. სისტემის ჩამოყალიბების პროცესს, ეროვნ.-განმათ. მოძრაობას, სსრკ-ის მშვიდობისმოყვარე საგარეო პოლიტიკის საკითხებს. ამჟამად „პ." იღვწის კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შექმნის ამოცანათა გადაწყვეტის, საზ. ურთიერთობათა სრულყოფის, ახ. ადამიანის აღზრდის, სკკპ-ის ეკონ. და სოც. პოლიტიკის ცხოვრებაში გატარების, საერთაშ. არენაზე მშვიდობის საბჭ. პოლიტიკის განხორციელებისათვის.

„პ-ს" აქვს 22 განყ-ბა და პრესბიურო, ჰყავს 105 კორესპონდენტი ქვეყნის შიგნით და საზღვარგარეთ, ერთდროულად იბეჭდება 42 ქალაქში. სხვადასხვა დროს გაზეთის რედაქტორებად მუშაობდნენ მ. საველიევი, ლ. მეხლისი, პ. პოსპელოვი, მ. სუსლოვი, ლ. ილიჩოვი, მ. ზიმიანინი და სხვ., 1981-იდან ვ. აფანასიევია. „პ." გამოსცემს ჟურნ „რაბოჩე-კრესტიანსკი კორრესპონდენტსა" და სსრკ ჟურნალისტთა კავშირთან ერთად „ჟურნალისტს". დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით (1945, 1962), ოქტ. რევ. ორდენით (1972). ერთჯერადი ტირაჟი 10,6 მლნ.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., ნახევარი წლის მუშაობის შედეგი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 18; მისივე, „პრავდის" ათი წლის იუბილესათვის, იქვე, ტ. 33. *გ. ჟვანია.*

**„პრავდა ვოსტოკა"**, უზბ. სსრ ყოველდღიური რესპ. გაზეთი, გამოდის ტაშკენტში რუს. ენაზე. პირველი ნომერი გამოვიდა 1917 წ. 2 აპრ. „ნაშა გაზეტას" სახელწოდებით, შემდეგ სახელწოდება რამდენჯერმე შეეცვალა, 1924 ნოემბრიდან „პ. ვ." ჰქვია. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1956). ტირაჟი 250 ათ. (1982).

**„პრავდა უკრაინი"**, უკრ. სსრ ყოველ-ლდღიური რესპ. გაზეთი, გამოდის კიევში 1938 წ. იანვრიდან (1944-მდე „სოვეტსკაია უკრაინა" ერქვა). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1975) 5). ტირაჟი დაახლ. 530 ათ. (1982).

**„პრავდის" ნაპირი,** აღმ. ანტარქტიდის სანაპიროს ნაწილი ა. გ. 88° და 100° შორის. მეტწილად ეკვრის დეივისის ზღვას. წარმოადგენს კონტინენტური მყინვარული საფრის კიდეს, რ-იც დას-ით გადადის დას. შელფურ მყინვარში, აღმ-ით — შეკლეტონის მყინვარში. სამხრ-ით ერთბაშად მაღლდება და ნაპირიდან 100 *კმ*-ზე სიმაღლე 1,5 *კმ* აღწევს, ხოლო მყინვარის სისქე 1000 *მ*. დედაქანები იშვიათად და მცირე ფართობზე შიშვლდება. 1956-იდან „პ." ნ-ზე მოქმედებს საბჭ. ობსერვატორია „მირნი". სახელი ეწოდა გაზ. „პრავდის" პატივსაცემად.

**პრაზეოდიმი** (Praseodymium), Pr, ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 59, ატ. მასა 140,9077, $t_{დნ}$ 935°C, $t_{დუღ}$ 35°C; სიმკვრივე 6780 $კგ/მ^3$, მოვერცხლისფრო-მოთეთრო, იშვიათ მიწათა ლითონი, მიეკუთვნება *ლანთანოიდებს*. პ. აღმოაჩინა კ. აუერ ფონ ველსბახმა 1885 პ-ის ოქსიდის სახით. ნეოდიმისა და პ-ის ნარევისაგან ღებულობენ უფერულ მინას, რ-იც კარგად შთანთქავს ულტრაიისფერ სხივებს.

**პრაია** (Praia), მწვანე კონცხის რესპუბლიკის დედაქალაქი. 40 ათ. მცხ. (1982). ნავსადგური კ. სანტიაგუს სამხრ. სანაპიროზე. ტრანსატლანტიკური მიმოსვლის კვანძი. გააქვთ ფორთოხალი, შაქარი, ყავა. თევზჭერა.

**პრაისლერი** (Preißler) ჰელმუტ (დ. 16. XII. 1925, კოტბუსი), გერმანელი მწერალი (გდრ). ეწევა ნაყოფიერ მთარგმნელობით მოღვაწეობას. მის ლირიკაში გარკვეული ადგილი უჭირავს საქართველოს თემას. აღსანიშნავია ლექსები „ახლა ყურძენი მწიფდება", „მთათა მწვერვალების თაობაზე" (რ-იც ფაქტობრივად არის პოემა, მასში მოცემულია კავკასიის, კავკასიონის, თბილისისა და მტკვრის შესანიშნავი სურათები). პოეტი აღტაცებით უმღერის ქართვ. ხალხს, რ-საც მრავალჯერ დაპყრობის მიუხედავად ამაყი სული და გაუტეხელი ნება შერჩა.

**პრაკრიტები** (prakṛta — ბუნებრივი, უბრალო; განსხვავებით saṃskṛta-გან — დამუშავებული, სრულქმნილი), საშუალო ინდური ენები (ძვ. წ. დაახლ. I ათასწლ. II ნახ. — ახ. წ. XI—XIII სს.), რ-ებიც სალაპარაკო ენები იყვნენ. თანაარსებობდნენ ვედებთან, შემდეგ კლასიკურ სანსკრიტთან და, ბოლოს, ახ. ინდ. ენებთან. პ. გარდამავალი საფეხურია ენის ფლექსიური წყობიდან ანალიზურისაკენ.

პ-ზე არის დაწერილი ინდ. უძველესი ეპიგრაფიკული ძეგლები — მეფე აშოკას ედიქტები (ძვ. წ. III ს.); შექმნილია ჯაინისტური და ბუდისტური კანონიკური ლიტრა; კლასიკური სანსკრიტის დრამაში პ. გამოყენებულია როგორც სოც. დიალექტები, რ-ებზეც მდაბიო წარმოშობის პერსონაჟები ლაპარაკობდნენ. პ-ზე იქმნებოდა გრამატ. შრომები. პ-ის უძველესი ტიპია პალი. განარჩევენ პ-ის დასავლურ და აღმოსავლურ შტოს. დასავლური შტოს ძირითადი პრაკრიტია შაურასენი, რ-იც სანსკრ. დრამის პროზის ენაა. აღმოსავლური პ. — მაგადჰი — მაგადჰის ქვეყნის (ბიჰარი) ენაა. მ. შ. იყო არდჰამაგადჰი, მაჰარაშტრი — თანამედროვე მარათულის წინამორბედი, პრაკრიტული პოეზიის ძირითადი ენა. საშ. ინდ. ენების განვითარების შემდგომი საფეხურია აპაბჰრანშა — „დამახინჯებული ენა" (ახ. წ. I ათასწლ. შუა წლები), რ-იც გარდამავალი საფეხურია პ-იდან ახ. ინდ. ენებისაკენ.

*ლიტ.*: Вертоградова В. В., Пракриты, М., 1978; Зограф Г. А.,

Язык Индии, Пакистана, Цейлона и Непала, М., 1960. *ე. ალექსიძე.*

**პრაკრიტული ლიტერატურა,** *პრაკრიტებზე* (საშ. ინდურ ენებსა და დიალექტებზე) დაწერილი ლიტერატურა. პ. ლ-ში, ისევე როგორც თვით პრაკრიტებში, განარჩევენ 3 საფეხურს: ადრეულს (პალიზე შექმნილ ლიტ-რას), საშუალოს (შაურასენიზე, მაგადჰისა და მაჰარაშტრიზე შექმნილ ლიტ-რას) და გვიანდელს (აპაბჰრანშასა და ავაჰატთას).

პალიზე შექმნილი ლიტ-რა წარმოდგენილია უმთავრესად ბუდისტური კანონიკური ძეგლებით („დჰამაპადა"), *ჯატაკებით* — ე. წ. ლეგენდებით ბუდას წინარე ცხოვრებებიდან, ლირ. ანთოლოგიებით.

პ. ლ-ის ადრეულ პერიოდს შეიძლება განეკუთვნოს აგრეთვე ეპიგრაფიკული ძეგლები (მეფე აშოკას ცნობილი წარწერები).

საშ. პერიოდში ჟანრობრივად მრავალფეროვანია მაჰარაშტრიზე შექმნილი ლიტ-რა. აღსანიშნავია ლირიკული (ჰაიავალაბჰის „ვაჯალაგა", „თქმულებები მულადევაზე"), სატირული (ჰარიბჰადრას „დჰურტაქიანა") და სხვ. თხზულებები.

გვიანდ. პრაკრიტებზე აპაბჰრანშაზე შექმნილ მრავალრიცხოვან ლიტ. ნაწარმოებთა შორის აღსანიშნავია ადჰმან მულტანის „სანდეშრასაკი" (IX—X სს.).

საერთო ინდურ ლიტ-რათა განვითარების პროცესში პ. ლ. იყო ერთგვარი საფუძველი, რ-ზეც განვითარდა მდიდარი და დახვეწილი *სანსკრიტული ლიტერატურა.*

*ლიტ.*: Индийская лирика II—X веков. Пракритская поэзия, пер., предисл. и коммент. В. Вертоградовой и Ю. Алихановой, М., 1978; K a t r e S. M., Prakrit languages and their contribution to Indian culture, Poona, 1964. *ე. ალექსიძე.*

**პრამბანანი** (Prambanan), დასახლებული პუნქტი ინდონეზიაში, კ. იავის ცენტრ. ნაწილში. შემონახულია შუა საუკუნეთა ნაგებობები: ბუდისტური ტაძარი ჩანდი კალასანი (დაარსებული უნდა იყოს 778; გადაკეთებულია; ახლა IX ს. შუა ხანების სახე აქვს), ჩანდი სარი (VIII—IX სს.), ბუდისტური სატაძრო კომპლექსი ჩანდი სევუ (IX ს. I ნახევარი) და სხვ., ინდუისტური სატაძრო კომპლექსი ლარა ჯონგრანგი („ტანკენარი ქალიშვილი" — მთავარ ტაძარში აღმართული ქალღმერთ დურგას ქანდაკების ხალხ. სახელწოდება. IX ს.. II ნახ. ან X ს. დასაწყისი).

**პრამონოთეიზმის თეორია,** მოძღვრება, რ-ის მიხედვით რელიგიის პირველად ფორმას კაცობრიობის ისტორიაში წარმოადგენდა ერთიანი ღმერთის კულტი, ხოლო მონოთეიზმისაგან განსხვავებული კულტები აღმოცენდნენ ადამიანთა მიერ ღვთიური ზეშთაგონების დავიწყების შედეგად. პ. თ. ემყარება ღვთაებრივი გამოცხადების იუდაისტურ ქრისტ. დოგმატს. პ. თ-ის განსაკუთრებით აქტ. პროპაგანდას ეწეოდა ავსტრ. კათოლიკე პატრი ვ. შმიდტი. შმიდტის სიკვდილის შემდეგ მისმა მოწაფეებმაც კი დაიწყეს პ. თ-ის რევიზია და ფაქტობრივად უარი თქვეს მასზე, რელიგიის პირველად ფორმად მიიჩნიეს არა პრამონოთეიზმი, არამედ პრათეიზმი (იხ. *თეიზმი*).

*ლიტ.*: К р ы в е л е в И. А., Крушение теории прамонотеизма, «Вопросы философии», 1960, № 7.

**პრანდტლი** (Prandtl) ლუდვიგ (4. II. 1875, ფრაიზინგი, ბავარია, — 15. VIII. 1953, გეტინგენი), გერმანელი მეცნიერი მექანიკის დარგში, ექსპერ. აეროდინამიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. გეტინგენის ჰიდროაეროდინ. ინ-ტის დირექტორი (1925—47). მისი მთავარი შრომები ეხება დრეკადობისა და პლასტიკურობის თეორიას, ჰიდროაერომექანიკას, აეროდინამიკასა და დინამ. მეტეოროლოგიას. 1904 შემოიღო სასაზღვრო შრის ცნება და სხეულის გარსშემოდენის დროს ფორმის წინაღობა ახსნა სასაზღვრო შრის მოწყვეტით. შექმნა თვითმფრინავის ფრთის თეორია, დაამუშავა შესაბამისი განტ. გამარტივებული ამოხსნის მეთოდები, შემოიღო დაინდუქციებული წინაღობის ცნება და ჩამოაყალიბა მისი განმსაზღვრელი ფორმულა, შეისწავლა მილებში ტურბულენტური დინება და ა. შ.; ჩამოაყალიბა გამოყენებითი ჰიდროაერომექან. სკოლა. პ-ის სახელი უწოდეს ზოგიერთ განტოლებას, ცნებას, ხელსაწყოს.

**პრანდტლის რიცხვი** (*Pr*), სითხეებსა და აირებში მიმდინარე თბური პროცესების ერთ-ერთი მსგავსების კრიტერიუმი: $Pr = \nu/a = \mu c_p/\lambda$, სადაც $\nu = \mu/\rho$ არის სიბლანტის კინემატიკური კოეფიციენტი, $\mu$ — სიბლანტის დინამ. კოეფიციენტი, $\rho$ — სიმკვრივე, $\lambda$ — თბოგამტარობის კოეფიციენტი, $a = \lambda/\rho c_p$ — ტემპ-რაგამტარობის კოეფიციენტი, $c_p$ — გარემოს კუთრი თბოტევადობა მუდმივი წნევის დროს. სახელი უწოდეს ლ. *პრანდტლის* პატივსაცემად. პ. რ. გარემოს ფიზ. მახასიათებელია და დამოკიდებულია მხოლოდ მის თერმოდინ. მდგომარეობაზე. აირებისათვის იგი ტემპ-რის ცვლილებისას პრაქტიკულად არ იცვლება. არალითონური სითხეებისათვის პ. რ. იცვლება ტემპ-რის ცვლასთან ერთად, რაც მეტია სითხის სიბლანტე, მით უფრო მეტად იცვლება იგი. თხევადი ლითონებისათვის $Pr \ll 1$ (ამ შემთხვევაში ტემპ-რის ცვლილებით დიდად არ იცვლება). პ. რ. დაკავშირებულია სხვა მსგავსების კრიტერიუმებთან — პეკლეს რიცხვსა $Pe$ და რეინოლდსის რიცხვთან $Re$ თანაფარდობით: $Pr = Pe/Re$.

**პრანწია** (Vanellus vanellus), ფრინველი *მეჭვავიასნაირთა* რიგისა. პ-ს სხეულის სიგრძე 30 *სმ*, მასა 200 *გ* აღწევს. გავრცელებულია ევროპასა და აზიაში. სსრკ-ში ზამთრობს ამიერკავკასიასა და შუა აზიაში. საქართველოში გვხვდება მიმოფრენისას (მარტი, ოქტ.), ნაწილი ზამთრობს, მეტწილად კოლხეთის დაბლობზე. ბუდობს ბალახიან ჭაობებზე, ველ-მინდვრებზე. ბუდეს იკეთებს მიწაზე, დებს 4 კვერცხს. კრუხობს უმთავრესად დედალი, 27—29 დღ-ღ. იკვებება მწერებით, წვრილი უხერხემლოებით, ზოგჯერ მარცვლეულით. *რ. ჟორდანია.*

**პრაპორშჩიკი** (ძვ. სლავ. прапор— ალამი), სამხედრო წოდება საბჭ. შეიარაღებულ ძალებში; შემოიღეს 1972 წ. 1 იანვ. პ-ის წოდება არის აგრეთვე ჩეხოსლ. სახ. არმიაში. რევოლუციამდელ რუს. არმიაში პ. უმცროსი ოფიცრის ჩინი იყო.

**პრასადი** რაჯენდრა (3. XII. 1884, ზერადეი, ბიჰარი, — 28. II. 1963, პატნა), ინდ. პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე. 1911-იდან ინდ. ეროვნ. კონგრესის (იეკ) წევრი. 1917-იდან ინდ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აქტ. მონაწილე. 1934, 1939 და 1947—48 იეკ-ის თავ-რე. მრავალჯერ იყო დაპატიმრებული. 1946—1948 იანვ. იყო ინდ. დროებითი მთავრობის სურსათისა და სოფ. მეურნ. მინისტრი. 1946—50 — ინდ. დამფუძნებელი კრების თავ-რე. 1950 ინდ. რესპ. გამოცხადების შემდეგ ინდ. დროებით პრეზიდენტად აირჩიეს. 1952—62 ინდ. პრეზიდენტი. მოსკ. სახელმწ. უნ-ტის ისტ. მეცნ. საპატიო დოქტორი.

**პრასანა,** ხ ა ზ ა ზ ა (Allium paradoxum), ბალახოვანი მცენარე ხახვისებრთა ოჯახისა. აქვს მრგვალი ბოლქვი, სამწახნაგოვანი ღერო, ერთი ხაზური ფოთოლი, რ-იც ძირისკენ თანდათან შევიწროებულია და ზურგზე მკვეთრად გამოსახული ქედი აქვს ჩავლებული, თეთრი ჩაქინდრული, გრძელყუნწიანი ყვავილები; ყუნწების ძირში — უმეტესად პატარა ბოლქვაკები, რ-ითაც მცენარე ვეგეტატიურად მრავლდება. საქართველოში გვხვდება საგურამოს, კოჯრისა და დმანისის მიდამოებში. იზრდება ტყეებსა და ბუჩქებში. ხახვის სუნი და გემო აქვს. შეიძლება მისი გამოყენება საკვებად. *ნ. ჩოლოყაშვილი.*

**პრასი** (Allium porrum), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარე შროშანასებრთა ოჯახისა. მის სამშობლოდ ითვლება ხმელთაშუა ზღვის ქვეყნები. გავრცელებულია დას. ევროპაში, სსრკ ევრ. ნაწილის სამხრეთ და ამიერკავკასიაში. მოჰყავთ როგორც ოროწლოვანი კულტურა. პირველ წელს ივითარებს გამსხვილებულ ცრუ ღეროსა და ფოთოლს, მეორე წელს —საყვავილე ისარსა და თესლს. ფოთოლი გრძელია, ვიწრო, ლანცეტისებრი. ბოლქვი პატარაა, შედგება თეთრი თხელხორციანი ქერქლებისაგან. ცრუ ღერო შეიცავს ნახშირწყლებს, ცილას, C ვიტამინს, ფოთოლი — C, $B_1$, $B_2$, PP ვიტამინებს და კაროტინს. პ. ყინვაგამძლეა, მრავლდება თესლით და ჩითილით. იყენებენ კულინარიაში ნედლად, მოხარშულს, დამჟავებულს. მოსავლიანობა 1 ჰა-ზე საშ. 250 *ც*. საქართველოში გავრცელებული ჯიშებია კარანტანული, ბულგარული, ქუთაისური. *თ. რობაქიძე.*

**პრასიანი,** სოფელი სიღნაღის რ-ნში (ტიბაანის სოფსაბჭო), გომბორის ქედის სამხრ.-აღმ. დაბლობზე. ზ. დ. 400 *მ*, სიღნაღიდან 12 *კმ*, წნორიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 7 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა). საშ. სკოლა, კლუბი, მედპუნქტი, საფერშლო-სამეანო პუნქტი, აფთიაქი, ფოსტა.

**პრასოლოვი** ლეონიდ ივანეს ძე [1 (13). IV. 1875, ქ. ენისეისკი, ახლანდ. კრასნოიარსკის მხარე, — 13. I. 1954, მოსკოვი], საბჭ. ნიადაგთმცოდნე და გეოგრაფი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1935). 1898 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი. 1908—14 ხელმძღვანელობდა ნიადაგების გამოკვლევ ექსპედიციებს იმიერბაიკალეთში, ყაზახეთში და სხვ. 1926-იდან მუშაობს სსრკ მეცნ. აკად. ნიადაგის ინ-ტში. 1937—48 — ამავე ინ-ტის დირექტორი. მისი ძირითადი შრომები შეეხება ნიადაგების გენეზისს, გეოგრაფიას, კარტოგრაფიასა და კლასიფიკაციას. შეიმუშავა ნიადაგურ-გეოგრ. დარაიონების ძირითადი პრინციპები. შეადგინა მსოფლიო ნიადაგების რუკები, რისთვისაც მიენიჭა ვ. დოკუჩაევის სახ. ოქროს მედალი. სსრკ სახელმწ. პრემია (1942). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**პრატო** (Prato), ქალაქი ცენტრ. იტალიაში, ფლორენციის პროვინციაში, ტოსკანის ოლქში, მდ. ბიზენციოს (არნოს შენაკადი) ნაპირზე. 159 ათ. მცხ. (1980). ქვეყნის მნიშვნელოვანი საფეიქრო ცენტრი (შალეულის წარმოება XIII ს-იდან, ხალიჩების ქსოვა). საფეიქრო მანქანათმშ., ქიმ., ტყავის, სამკერვალო, კვების მრეწველობა.

**პრატოლინი** (Pratolini) ვასკო (დ. 19. X. 1913, ფლორენცია), იტალიელი მწერალი; ნეორეალიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ყურადღება მიიპყრო 40-იანი წწ. დასაწყისში რომანებით „მწვანე ხალიჩა", „მაგაზინის ქუჩა" (ორივე 1941), „კვარტალი" (1945), „ოჯახური ქრონიკა" (1947); მისი ადრეული ნაწარმოებებისათვის დამახასიათებელი იყო ლირ. ავტობიოგრ. ფორმა, ფრაგმენტულობა, იმპრესიონისტული განწყობა, სუბიექტივიზმი. ფაშიზმისა და ანტიფაშისტური მოძრაობის პერიოდში გამოიკვეთა მისი პოლიტ. შეხედულებები, მწერლური კრედო. რომანი „ღარიბ შეყვარებულთა ქრონიკა" (1947) მიჩნეულია ანტიფაშისტური მოძრაობის თვალსაჩინო ნაწარმოებად; პ-ს ეკუთვნის აგრეთვე რომანები „ჩვენი დროის გმირი" (1949), „გონების მუდმივობა" (1963), ტრილოგია „იტალიის ისტორია" („მეტელი", 1955, ვიარეჯოს პრემია; „მფლანგველობა", 1960, „ალეგორია და დაცინვა", 1966).


პრანწია.


პრასანა


პრასი.

*თხზ.*: ღარიბ შეყვარებულთა ქრონიკა, თბ., 1967.

*ლიტ.*: Потапова З. М., Неореализм в итальянской литературе, М., 1961, с. 97—131.

**პრაქსიტელე** (Praxitelēs) (დაახლ. ძვ. წ. 390, ათენი, — დაახლ. ძვ. წ. 330), ბერძენი მოქანდაკე, გვიანდელი კლასიკის წარმომადგენელი. მოქანდაკე კეფისოდოტეს შვილი და მოწაფე. მუშაობდა ათენში, ეფესოში და სხვ. ქ-ებში. პ-ს ნამუშევრებს ძირითადად ვიცნობთ მხოლოდ რომაული პირებითა და ძვ. ავტორთა ცნობებით; ჩვენამდე მოაღწია ერთადერთმა ნამუშევარმა, რ-იც ოლიმპიაში იპოვეს („ჰერმესი ყრმა დიონისესთან ერთად", დაახლ. ძვ. წ. 340, ოლიმპიის მუზეუმი), თუმცა ზოგიერთი მკვლევარი ამ ნამუშევარსაც გვიანდ. ხანის პირად მიიჩნევს. პ. ადრინდ. პერიოდში („სატირი ღვინოს ისხამს", დაახლ. ძვ. წ. 375) პოლიკლიტეს პრინციპებს იზიარებდა. ღმერთებისა და ღმერთქალების ფიგურებში მოქანდაკე შუქ-ჩრდილის ვირტუოზული გამოყენებით, მარმარილოს ფაქიზი დამუშავებით გადმოგვცემს სახეთა იდილიურ განწყობილებას, ნათელ და მშვიდ ჰარმონიას. პ-ს ცნობილი ნამუშევრებია: „აპოლონი კლავს ხვლიკს", (დაახლ. ძვ. წ. 370), „აფროდიტე" კ. კოსისათვის (დაახლ. ძვ. წ. 360—350), „კნიდოსელი აფროდიტე" (დაახლ. ძვ. წ. 350). ძვ. დროში ყველაზე ცნობილი ნამუშევარი იყო „სატირი ისვენებს".



პ რ ა ქ ს ი ტ ე ლ ე. „აპოლონ ლიკიელის" ქანდაკება. ნაპოვნია ათენის აგორაზე. სპილოს ძვალი. ფრაგმენტი. აგორის მუზეუმი. ათენი.

*ლიტ.*: Белов Г. Д., Пракситель, Л., 1973; Зеест И. Б., Пракситель, М., 1941.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 160—161.

**პრაქტიკა** (ბერძნ. praktikē<praktikos — აქტიური, მოქმედი), ადამიანთა მატერიალური, გრძნობად-საგნობრივი, მიზანდასახული მოქმედება ბუნებრივი და სოციალური გარემოს გარდაქმნისათვის. პ. ადამიანთა მოქმედების ძირითადი, სპეციფ. ფორმაა. იგი განსხვავდება თეორ. მოქმედებისაგან. პ. ვლინდება საგნობრივ, მატერ. ბუნებაში. პ-ის ასეთი გაგება არ უარყოფს მის ცნობიერ, მიზანდასახულ ხასიათს, რ-საც პ. თეორიასთან დიალექტ. ერთიანობაში იძენს, როგორც მისი განმახორციელებელი მოქმედება. პრაქტ. მოღვაწეობის სფერო მრავალმხრივია. იგი მოიცავს ეკონ., საზ.-პოლიტ. და კულტ. ცხოვრების ყველა სფეროს. ეკონ. სფეროში პ. ვლინდება მატერ. წარმოების, შრომის ფორმით, პოლიტ. სფეროში — კლასობრივი ბრძოლითა და მისი უმაღლესი ფორმით — რევოლუციით; სოც. მექანიზმის მართვაში კი — პოლიტ. და სახელმწიფოებრივი მართვის ფორმებით, სამეცნ.-კვლ. მუშაობაში — ცდითა და ექსპერიმენტის ფორმით.





პრაქტიკული ასტრონომია.

პ. შემეცნების საფუძველია. სინამდვილის რევ. გარდაქმნის პროცესში ადამიანები პრაქტიკულად და პ-ის საფუძველზე ცვლიან გარემომცველ სინამდვილეს, ქმნიან მისი მრავალფეროვნების გარკვეულ მხარეებს. პ. გარკვეული მიმართულებით წარმართავს ადამიანთა შემეცნებით საქმიანობას, ეპოქის მოთხოვნილებათა შესაბამისად წინ სწევს კვლევის ამა თუ იმ სფეროს. პ. პირველად ქმნის მეცნიერებისათვის კვლევის, დაკვირვებისა და ექსპერიმენტირების მატერ. საშუალებებს. პ. განსაზღვრავს არა მხოლოდ შემეცნების საგანს, არამედ სუბიექტსაც.



პრაღა. სტარე-მესტო. რატუშა (XIV—XVII სს.) და ტინის ეკლესია (XIV ს.).

„ცხოვრებისა და პრაქტიკის თვალსაზრისი შემეცნების თეორიის ძირითად თვალსაზრისად უნდა იქცეს და მას აუცილებლად მატერიალიზმთან მივყავართ" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 14, გვ. 172). ამ გზაზე განსაკუთრებულ როლს პ-ის კრიტერიალური ფუნქცია იძენს. პ. არის არა მხოლოდ შემეცნების საფუძველი, არამედ ჭეშმარიტების საზომიც (კრიტერიუმი). მარქსიზმმა ჭეშმარიტების საზომის ფუნქცია შემეცნების გასაგნობრივების, მისი სინამდვილეში გადაქცევის აქტს დაუმკვიდრა და პ. მიიჩნია შემეცნების საგნობრიობის, მასთან შესაბამისობის საზომად, გვიჩვენა, რომ „ადამიანის" ცნება ობიექტურ ჭეშმარიტებას „საბოლოოდ" ჩაეჭიდება, დაიჭერს, დაეუფლება მხოლოდ მაშინ, როცა ცნება იქცევა „თავისთვის ყოფიერებად". პ. როგორც ჭეშმარიტების საზომი, დიალექტ. ბუნებისაა და „გაურკვევლობის" მომენტითაც ხასიათდება. მაგრამ ეს უკანასკნელი, განსაზღვრული შემეცნებისა და პ. პროცესთან დაკავშირებული სუბიექტური და ობიექტური პირობებით, არ უარყოფს მის უფლებამოსილებას, იყოს ობიექტური საზომი ჭეშმარიტებისა,... „ულმობელი ბრძოლა აწარმოოს იდეალიზმისა და აგნოსტიციზმის ყველა ნაირსახეობასთან" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., იქვე).

პ-ის რაობისა და როლის პრობლემის მეცნ. კვლევა მხოლოდ მარქსისტულ ფილოსოფიაში გახდა შესაძლებელი. თანამედროვე ბურჟ. ფილოსოფია მარქსიზმის კრიტიკისას სპეკულაციას ეწევა პ-ისა და თეორიის დიალექტ. ერთიანობაზე, აბსოლუტებს პ-ის ცნობიერ ბუნებას და მის სპეციფიკას ან იდეალურ ბუნებაში ეძიებს, ან მასში შეაქვს ადამიანთა ფსიქიკისა და საქმიანობის ყოველგვარი გამოხატულება თვით ჰალუცინაციებისა და რელიგ. ცდის ჩათვლით. მაგრამ, მიუხედავად იმისა, რომ თეორია განუყრელ კავშირშია პ-თან, თეორიისა და პ-ის იგივეობის თვალსაზრისი მისტიკურია.

მარქსიზმი უარყოფს პ-ის ცნების თანამედროვე ბურჟ. იდეალისტურ და მეტაფიზ. გაგებას, იცავს პ-ისა და თეორიის განუყრელი ერთიანობის თვალსაზრისს.

*ლიტ.* იხ. სტ-თან შ ე მ ე ც ნ ე ბ ი ს თ ე ო რ ი ა.

*ნ. კირვალიძე.*

**პრაქტიკული ასტრონომია,** *ასტრომეტრიის* ერთ-ერთი ნაწილი, რ-ის ამოცანაა დედამიწის ზედაპირის წერტილისათვის დროის, გეოგრაფიული კოორდინატებისა და წერტილთა მიმართულების აზიმუტის განსაზღვრა ასტრონ. დაკვირვებათა საფუძველზე; იმის მიხედვით, თუ რა პირობებში წყდება ეს ამოცანა, პ. ა. იყოფა *საავიაციო ასტრონომიად, საზღვაოსნო ასტრონომიად* და *გეოდეზიურ ასტრონომიად*.

პ. ა. განიხილავს აგრეთვე გეოგრ. კოორდინატებისა და აზიმუტის განსაზღვრისათვის საჭირო ხელსაწყო-იარაღებს (*უნივერსალურ იარაღს, თეოდოლიტს, ვერტიკალურ წრეს, ზენიტ-ტელესკოპს, საპასაჟო ინსტრუმენტს*, თარაზოს, საათებსა და ქრონომეტრებს) და დაკვირვების შედეგების მათ. დამუშავების მეთოდებს. ხელსაწყო-იარაღებით იზომება კუთხეები ვერტ. და ჰორიზ. სიბრტყეებში და მერიდიანის ან სხვა სიბრტყეში მნათობის გავლის მომენტები.

ცდომილებებს, რ-ებიც, ახლავს პ. ა-ში დაკვირვებებს, განაპირობებს გამოყენებული იარაღის ნაკლოვანებები, დამკვირვებლის გრძნობის ორგანოების არასრულყოფილება და გარემო პირობების არახელსაყრელობა, მაგ., ატმ. მოვლენები, რ-ებიც ამახინჯებს მნათობის სხივის მიმართულებას (იხ. *სინათლის რეფრაქცია*). წარმოშობის ხასიათის მიხედვით ეს ცდომილებები სისტემატურია ან შემთხვევითი. პირველის განსაზღვრა და გამორიცხვა შესაძლებელია გარკვეული წესით, ხოლო მეორის შეფასება შეიძლება ალბათობის თეორიაზე დაყრდნობით, შემცირება კი — გაზომვათა რაოდენობის გაზრდით. პ. ა-ის ერთ-ერთი ამოცანაა ამ ცდომილებების შესწავლა, შემცირება და გათვალისწინება გამოთვლების შედეგებში.

პ. ა. ასტრონ. უძველესი დარგია, რ-იც პრიმიტ. ფორმით წარმოიშვა მაშინვე, როგორც კი ადამიანმა დაიწყო წელიწადის დროების დადგენა, მიმართულების განსაზღვრა მოგზაურობისას და სხვ.

თავისი ამოცანების გადაწყვეტისას თანამედროვე პ. ა. სარგებლობს სხვადასხვა მეთოდით. 1. შემოვიღოთ აღნიშვნები: $A$ — აზიმუტი, ათვლილი სამხრეთის წერტილიდან, $z$ — ზენიტური მანძილი, $\alpha$ — პირდაპირი აღვლენა, $\varphi$ — ადგილის გეოგრ. განედი, $u$ — საათის შესწორება, $s$ — ვარსკვლავიერი დრო, $T$ — საათის ჩვენება დაკვირვების მომენტში, $t$ — საათ-კუთხე. *$Pz\sigma$ პარალაქსური სამკუთხედიდან*:

$$\cos z=\sin\varphi\ \sin\delta+\cos\varphi\cos\delta\cos(T+u-\alpha),\quad(1)$$

$$s=T+u=\alpha+t.\qquad(2)$$

თუ აქედან განვსაზღვრავთ იმ მნათობის $z$-ს, რ-ის ეკვატორული კოორდინატები $(\alpha,\delta)$ ცნობილია, მაშინ (1)-იდან განისაზღვრება $\varphi$, თუ ცნობილია $u$, და, პირიქით, განისაზღვრება $u$, თუ ცნობილია $\varphi$($u$-ს განსაზღვრა ტოლფასია ადგილის გრძედის განსაზღვრისა).

თუ დაკვირვებებს მოვახდენთ მნათობთა კულმინაციის მომენტებში, მაშინ:

$$\varphi=\delta_S+z_S \text{ ან } \varphi=\delta_N-z_N \text{ და } \varphi=180°-\delta_N-z_N\quad(3)$$

($S$ და $N$ ნიშნავს დაკვირვებებს ზენიტის სამხრ-ით და ჩრდ-ით. ბოლო ფორმულა შეესაბამება ქვედა კულმინაციას). $u$-ს განსაზღვრისათვის ხელსაყრელია მნათობებს დავაკვირდეთ პირველი ვერტიკალის მახლობლად. 2. შეიძლება თანაბარ სიმაღლეებზე მდებარე ვარსკვლავთა წყვილებზე დაკვირვებების შედეგად განვსაზღვროთ $u$ (ცინგერის ხერხი, 1874), თუ დავაკვირდებით პირველი ვერტიკალის მახლობლად, ან $\varphi$ (პევცოვის ხერხი, 1887), თუ დავაკვირდებით მერიდიანის აღმ. ან დას. პირველი ვერტიკალის სიმეტრიულად და $\varphi$ (ტალკოტის ხერხი, 1857) მერიდიანში დაკვირვებებიდან. 3. შეიძლება ვარსკვლავთა თანაბარ სიმაღლეებზე დაკვირვებების შედეგად ერთდროულად განისაზღვროს $\varphi$ და $u$ (კავრაისკის ხერხი, 1924—36 და მაზაევის ხერხი, 1943—45). 4. შეიძლება $u$-ს განსაზღვრა საპასაჟო იარაღით; იყენებენ ფორმულას $u=\alpha-T$, სადაც $T$ მერიდიანზე ვარსკვლავის გავლის მომენტია. 5. ცნობილია გედეონოვისა (1884) და პავლოვის (1912) საათის შესწორების განსაზღვრის მეთოდები. 6. აღმოსავლეთის გრძედი განისაზღვრება ფორმულით $\lambda=s-S=T+u-S$, სადაც $S$ — მსოფლიო დროა, რ-ის დადგენა შეიძლება რადიოსიგნალების მიღებით, $s$ — ადგილ. დრო, $s=T+u$. 7. მიწიერი საგნის აზიმუტის მისაღებად ყველაზე მოხერხებულია პოლარული ვარსკვლავის აზიმუტის განსაზღვრა. ამის შემდეგ საკმარისია განვსაზღვროთ პოლარული ვრასკვლავისა და საგნის აზიმუტთა სხვაობა უნივერს. იარაღით ან თეოდოლიტით.

*ლიტ.*: Блажко С. Н., Курс практической астрономии, 3 изд., М. — Л., 1951; Подобед В. В., Нестеров В. В., Общая астрометрия, М., 1975.

*გ. კვირკველია.*

**პრაღა** (Praha), ჩეხოსლ. სრ-ისა და ჩეხიის სრ-ის დედაქალაქი. შუა ჩეხიის ოლქის ადმ. ცენტრი. ქვეყნის უდიდესი პოლიტ., ეკონ., სამეცნ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია მდ. ვლტავის ორივე ნაპირზე, იმ ადგილის მახლობლად, სადაც ვლტავა ერთვის მდ. ლაბას (ელბას), 200—300 *მ* სიმაღლეზე. ჰავა ზომიერია, კონტინენტური. იანვ. საშ. ტემპ-რა 0,0°C, ივლ. 19,2°C. ნალექები დაახლ. 500 *მმ* წელიწადში. 1,2 მლნ. მცხ. (1982; 1850 წ. — 157 ათ., 1900 წ. — 373 ათ., 1921 წ. — 678 ათ., 1950 წ. — 951 ათ., 1970 წ. — 1,1 მლნ.).

ქალაქის მმართველობა. პ. რესპ. დაქვემდებარების ქალაქია, გამოყოფილია დამოუკიდებელ ადმ. ერთეულად. სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოა ეროვნ. კომიტეტი, რ-საც ირჩევს ქალაქის მოსახლეობა 5 წლის ვადით. იგი ხელმძღვანელობს ქალაქის მეურნეობას,

უზრუნველყოფს საზ. წესრიგს, იღებს ქალაქის სამეურნეო გეგმას, სამეურნეო ბიუჯეტს და სხვ. ეროვნ. კომიტეტი თავის წევრთაგან ირჩევს აღმასრ. ორგანოს — საბჭოს. პ-ის რ-ნებში ირჩევენ რ-ნულ ეროვნ. კომიტეტებს.

**ისტორიული ცნობა.** პ-ის ტერიტ. ძვ. წ. IV ათასწლეულიდან დასახლებული იყო უცნობი ტომებით. ძვ. წ. V ს-იდან აქ ბოიები, ხოლო ახ. წ. VI ს-იდან სლავები ცხოვრობდნენ. VIII—IX სს. მიჯნაზე დაარსდა პრაღის ჰრადი — ჩეხი მთავრებისა და მეფეების რეზიდენცია — და ვიშეჰრადი, რ-ებიც პ-ის ისტ. ცენტრს შეადგენენ. X ს-იდან პ. ჩეხიის სახელმწ. დედაქალაქია. 973 დაარსდა პრაღის საეპისკოპოსო. XIV ს-ში პ. ევრ. ერთ-ერთი დიდი ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცენტრი გახდა (მოსახლ. 40 ათ. კაცი). იყო ჰუსიტური მოძრაობისა და *მებარძიმეების* მთავარი ცენტრი. 1547 ჰაბსბურგთა წინააღმდეგ აჯანყებაში მონაწილეობისათვის ჩამოერთვა საქალაქო უფლება. 1618—20 პ-ში დაიწყო ჩეხიის აჯანყება. *თეთრი მთის ბრძოლაში* (1620) ჩეხიის ჯარების დამარცხების შემდეგ პ-ის მნიშვნელობა დაეცა. აქ მოხდა *პრაღის აჯანყება 1848* წ. 1878 დაარსდა ჩეხურ-სლავური ს.-დ. მუშათა პარტია. 1912 იანვ. პ-ში ჩატარდა რსდმპ VI (პრაღის) სრულიად რუს. კონფერენცია, რ-საც ვ. ი. ლენინი ხელმძღვანელობდა. 1918 წ. 28 ოქტ. გამოცხადდა ჩეხოსლ. რესპ. შექმნა (დედაქალაქი პ.). 1921 აქ დაარსდა ჩეხოსლ. კომპარტია (ჩკპ). გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ ქვეყნის ოკუპაციის წლებში (1939 მარტი — 1945 მაისი) პ. ჩეხოსლ. ეროვნ.-განმათ. ბრძოლის ცენტრი იყო. 1945 წ. 5 მაისს აქ დაიწყო აჯანყება. 9 მაისს პ. გაათავისუფლეს საბჭ. ჯარების ნაწილებმა (იხ. *პრაღის ოპერაცია 1945*). 1947 პ-ში ჩატარდა ახალგაზრდობის მსოფლიო ფესტივალი, 1949 — მშვიდობის მომხრეთა I მსოფლიო კონგრესი. პ-ში არის პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაციის სამდივნო და სტუდენტთა საერთაშ. კავშირის სამდივნო. 1958-იდან გამოდის ჟურნ. „პრობლემი მირა ი სოციალიზმა".

**ეკონომიკა.** პ. ქვეყნის ლითონდამუშავებისა და მანქანათმშ. დიდი ცენტრია. მრეწვ. განვითარების მთავარი ბაზაა კლადნოს ქვანახშირ-მეტალ. კომპლექსი. წამყვანია მძიმე მანქანათმშენებლობა. ამზადებენ ელექტრომანქანებს, გამმართველებს, დიზელებს, კომპრესორებს, სამაცივრო დანადგარებს, ქვაბებს, თბომავლებს, სამთო-საშახტო მოწყობილობას, თვითმავალ ამწეებს, ავტოამწეებს, ტრამვაის ვაგონებს, თეცების მოწყობილობასა და სხვ. განვითარებულია ავტო- და ავიამშენებლობა, მოტოციკლების წარმოება, ელექტროტექ. და რადიოელექტრონული მრეწვ., ოპტ.-მექან. წარმოება, ხელსაწყოთმშენებლობა. ტრადიციულია კვების (განსაკუთრებით ლუდის) მრეწვ., დიდ როლს თამაშობს პოლიგრ., საშენ მასალათა, ქიმ. და რეზინის მრეწველობა. შედარებით ნაკლები მნიშვნელობისაა სამკერვალო, საფეიქრო, ფარმაცევტულ-კოსმეტიკური, ტყავ-საგალანტერეო და სხვა წარმოება.

პ. ჩეხოსლ. სრ-ის უდიდესი სატრანსპ. კვანძია (10 რკინიგზის ხაზი და რამდენიმე საავტ. გზა), რ-საც საერთაშ. მნიშვნელობა აქვს. აეროპორტია რუზინე. ნავმისადგომი ჰოლეშოვიცე პ-ს აკავშირებს მოსტის ძურა ნახშირის აუზთან და გდრ-თან. პ-ის მახლობლად გადის ნავთობსადენი „დრუჟბა" და ტრანსევროპული აირსადენი. ქალაქში გაყვანილია მეტროპოლიტენი (აშენდა სსრკ-ის ტექ. დახმარებით).

**არქიტექტურა.** ქალაქი განაშენიანებულია მდ. ვლტავის ნაპირას მდებარე 5 ბორცვზე. წარმოიქმნა ჰრადისა და ვიშეჰრადის (დაარსებულია IX ს.) ციხესიმაგრეთა ირგვლივ განლაგებული დასახლებებისაგან. XIX ს-ში პ-ის ისტ. რ-ნების (ჰრადჩანი, მალა-სტრანა, სტარე-მესტო და ნოვე-მესტო) ირგვლივ გაშენდა გარეუბნები — კრალოვსკე-ვინოჰრადი (ვინოჰრადი), ჟიჟკოვი, კარლინი, სმიხოვი და სხვ. (1922-იდან შევიდნენ პ-ის შემადგენლობაში). ძვ. რ-ნებს შენარჩუნებული აქვს შუა საუკ. სახე და ირეგულარული დაგეგმარება. ქალაქს დაჰყურებს მდ. ვლტავის მარცხ. ნაპირზე აღმართული ციხესიმაგრე ჰრადი, რ-შიც შედის XII—XV სს. სიმაგრეთა ნაშთები, წმ. ირჟის რომანული ბაზილიკა (XII—XVIII სს.) და წმ. ვიტის გოტიკური ტაძარი (1344—1929), სამეფო სასახლე (XII — XVIII სს.) და სხვ. ჰრადჩანისა და მალა-სტრანის რ-ნებში რენესანსული და ბაროკოს სტილის სასახლეები, მონასტრები და ეკლესიებია. მდ. ვლტავის მარჯვ. ნაპირზე სტარე-მესტოს და ნოვე-მესტოს რ-ნებია, რ-თა ცენტრ. მოედნები გოტიკური, რენესანსული და ბაროკოს სტილის შენობებითაა განაშენიანებული. XIX ს. II ნახევარში ნოვე-მესტოს რ-ნში ჩამოყალიბდა პ-ის თანამედროვე ცენტრი (ვაცლავის მოედანი), აშენდა ბევრი ეკლექტიკური შენობა. XX ს. I მესამედში ჩნდება თანამედროვე არქიტ. და ფუნქციონალისტური ნაგებობანი. მდ. ვლტავაზე ბევრი ხიდია. 1963 რეკონსტრ. გეგმის მიხედვით განაშენიანებულია ახ. კეთილმოწყობილი რ-ნები (პანკრაცი, პეტრშინი და სხვ.), აშენდა ბევრი თანამედროვე საზ. და ადმ. ნაგებობა. ქალაქში დგას იან ჰუსის (1915, ლ. შალოუნი), ბ. ნემცოვას (1954, კ. პოკორნი) და სხვა ძეგლები, ვიტკოვის მთაზეა განთავისუფლების ეროვნ. ძეგლი (1929—32, არქიტ. ი. ზაზვორკა), იან ჟიჟკას ძეგლი (1950, ბ. კაფკა), კ. გოტვალდის მავზოლეუმი (1950-იანი წწ.) და სხვ. პ-ის მიდამოებშია კარლშტეინის ციხე-დარბაზი (XIV ს.).

**სასწავლო, სამეცნიერო და კულტურული დაწესებულებები.** პ-ში არის 10 უმაღლესი სასწავლებელი, მ. შ. კარლის უნ-ტი (პრაღის უნ-ტი); ჩეხოსლ. მეცნ. აკად. პრეზიდიუმი და 50-ზე მეტი ინ-ტი და ლაბორატორია, საერთაშ. ურთიერთობათა ინ-ტი; უდიდესი ბ-კებია: ჩეხიის სრ-ის სახელმწ., ჩეხოსლ. მეცნ. აკად., ეროვნ. მუზეუმის, სტრაჰოვის, საქალაქო, სახელმწ. ტექ., სახელმწ. პედ., სახელმწ. სამედ. და სხვ. მუზეუმები: ეროვნ., ეთნოგრ., ანთროპოლ., ი. ა. კომენსკის სახ. პედ., ეროვნ. ტექ., სახელმწ. ებრაული, ვ. ი. ლენინის, კ. გოტვალდის, ბ. სმეტანას, ა. დვორჟაკისა და სხვ., ეროვნ. გალერეა; 26 თეატრი: ეროვნ. თეატრი (საოპერო, საბალეტო და დრამ. დასები სხვადასხვა შენობაში), ვინოჰრადის თეატრი, პრაღის საქალაქო სცენები (კამერული, კომედიის და თეატრი „აბც"), ე. ფ. ბურიანის სახ., ს. კ. ნეიმანის სახ., ზ. ნეედლის სახ., თოჯინების „სპეიბლისა და გურვინეკის თეატრი", „ლატერნა მაგიკა" და სხვ.; მცირე ფორმის თეატრებში: „ჩინოჩერნი კლუბი", „ნა ზაბრადლი", მუს. თეატრი „კარლინი", ფილარმონია და სხვ.

**პრაღის აჯანყება 1848,** მოხდა 12—17 ივნისს ჩეხიის მიწა-წყალზე. ეს აჯანყება იყო 1848—49 რევ. დემოკრ. მოძრაობის კულმინაცია, აჯანყების საბაბი გახდა ავსტრიის ჯარების პრაღის გარნიზონის მიერ მოქალაქეთა მშვიდობიანი მანიფესტაციის დახვრეტა. სტუდენტებმა, ხელოსნებმა, მუშებმა პრაღის ქუჩებში ბარიკადების მშენებლობა და ავსტრ. ჯარებთან ბრძოლა დაიწყეს, მაგრამ აჯანყებულებს არ გააჩნდათ არც გეგმა და არც ხელმძღვ. ცენტრი. ჩეხიის რადიკალი დემოკრატები (ი. ვ. ფრიჩი, კ. სლადკოვსკი და სხვები) აჯანყებულთა მხოლოდ ცალკეულ ჯგუფებს მეთაურობდნენ. სლავთა ყრილობის (1848) დელეგატებმა აჯანყების საერთო ჩეხურ აჯანყებად გადასაქცევად პროვინციებში გაგზავნეს აგიტატორები, რ-ებიც ქ-ების ეროვნ. გვარდიელებს და სოფ. მოსახლეობას მოუწოდებდნენ გაელაშქრათ აჯანყებული პრაღის დასახმარებლად. პრაღა ავსტრიელთა გარემოცვის მჭიდრო რკალში იმყოფებოდა და ქალაქში ეროვნ. გვარდიის მხოლოდ მცირეოდენმა ნაწილებმა შეაღწიეს. ჩეხიის ლიბერ. ბურჟ. ლიდერები (ფ. პალაცკი, პ. ი. შაფარიკი და სხვები) გამოვიდნენ შუამავლებად აჯანყებულებსა და პრაღის გარნიზონის სარდალს ა. ფ. ვინდიშგრეცს შორის, მაგრამ ვინდიშგრეცმა მოლაპარაკება ჩაშალა. მისი ბრძანებით 17 ივნისს ქალაქს საარტ. ცეცხლი დაუშინეს. იმავე საღამოს მოხდა პრაღის კაპიტულაცია, აჯანყების მონაწილეები სასტიკად დასაჯეს.

**პრაღის აჯანყება 1945,** ანტიფაშისტური ეროვნულ-განმათავისუფლებელი აჯანყება 5—9 მაისს გერმ. ფაშისტების მიერ 1939—45 ოკუპირებულ პრაღაში, ჩეხიის სახ. აჯანყების (1945) შემადგენელი ნაწილი (იხ. *სახალხო აჯანყება 1945* ჩეხიის მიწებზე).

**პრაღის ზავი 1866,** საზავო ხელშეკრულება ავსტრიასა და პრუსიას შორის, რ-მაც დაასრულა *ავსტრია-პრუსიის ომი 1866.* ხელი მოაწერეს 23 აგვ. პრუსიის ჯარების მიერ ოკუპირებულ პრაღაში. პ. ზ-მა დაადასტურა ნიკოლსბურგის 1866 წ. 26 ივლ. პრელიმინარული ხელშეკრულების ძირითადი პირობები. პ. ზ-ის თანახმად ავსტრიამ აღიარა გერმ. კავშირის დაშლა, პირობა დადო, რომ ცნობდა მდ. მაინის ჩრდ-ით გერმ. სახელმწიფოთა ახ. კავშირს პრუსიის მეთაურობით, აგრეთვე პრუსიის მომავალ ანექსიებს გერმ. ჩრდ-ში. პრუსიის სასარგებლოდ ავსტრია უარს ამბობდა ყველა უფლებაზე შლეზვიგ-ჰოლშტაინის მიმართ და ცნობდა იტალიისათვის ვენეციის ოლქის გადაცემას. ავსტრიასვე დაეკისრა კონტრიბუციის გადახდა 20 მლნ. პრუსიული ტალერის ოდენობით. გერმ. ბურჟ. ლიტ-რაში პ. ზ-ს *ბისმარკის* დიპლომატიის შედევრად მიიჩნევენ.

*ნ. გიოშვილი.*

**„პრაღის ოთხი მუხლი",** ჰუსიტური მოძრაობის ზომიერი (*მებარძიმეები*) და რადიკალური (*ტაბორიტები*) ფრთის ერთობლივი პროგრამა. ჩამოყალიბდა 1420 ივლ. 4 მუხლის სახით: საეკლ. მიწების სეკულარიზაცია, ჰუსიზმის ქადაგების თავისუფლება, კათოლ. სამღვდელოების პრივილ. მდგომარეობის გაუქმება და „მომაკვდინებელ ცოდვებში" მხილებულ პირთა დასჯა. 1433 წ. 30 ნოემბ. „პ. ო. მ.", შეკვეცილი და შეცვლილი (რაც მას სოც. შინაარსს აცლიდა), საფუძვლად დაედო მებარძიმეთა შეთანხმებას ფეოდ.-კათოლ. ბანაკთან (პრაღის კომპაქტატები).

*ნ. გიოშვილი.*

**პრაღის ოპერაცია 1945,** უკრაინის I, II და IV ფრონტების ჯარების შეტევითი ოპერაცია 6—11 მაისს ჩეხოსლოვაკიის ტერიტორიაზე განლაგებულ გერმ. ფაშისტთა დაჯგუფების გასანადგურებლად დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს. მაისის დასაწყისში ჩეხოსლოვაკიასა და ჩრდ. ავსტრიაში წინააღმდეგობას განაგრძობდნენ გერმ. არმიათა ჯგუფი „ცენტრი" (სარდალი გენ.-ფელდმარშალი ფ. შერნერი) და არმიათა ჯგუფის „ავსტრიის" ნაწილი (სარდალი გენ.-პ. ლ. რენდულიჩი). ფაშისტური გერმ. ახ. მთავრობამ „ცენტრს" ამოცანად დაუსახა თავისი ჯარების დას-კენ გაყვანა და შემდგომ ამერ. ჯარების წინაშე კაპიტულაცია.

საბჭ. უმაღლესი მთავარსარდლობის სტრატეგიული გეგმით გათვალისწინებული იყო რამდენიმე მძლავრი დარტყმა სხვადასხვა მხრიდან პრაღის მიმართულებით. ამ დარტყმათა მიზანი იყო პრაღის აღმ-ით მტრის ძირითადი ძალების გარემოცვა და დანაწევრება და დას-კენ მათი უკანდახევის ჩაშლა. უკრ. I, II და IV ფრონტებს სარდლობდნენ საბჭ. კავშირის მარშლები ი. კონევი, რ. მალინოვსკი და არმიის გენ. ა. ერიომენკო. საბჭ. ჯარების მხარდამხარ იბრძოდნენ ვოისკო პოლსკოეს მე-2 არმია,

ჩეხოსლ. 1-ელი საარმიო კორპუსი, რუმინ. 1-ლი და მე-4 არმიები. 1–5 მაისს ჩეხოსლ. სხვადასხვა რ-ნში დაიწყო სახ. აჯანყება. 6 მაისს ღამით, პრაღის რადიომ დახმარება სთხოვა საბჭ. ჯარებს. ამან დააჩქარა ოპერაციის დაწყება. ოპერაცია დაიწყო უკრ. I ფრონტის მარჯვ. ფლანგიდან, შემდეგ კი ყველა მიმართულებით წარიმართა (იხ. ნახაზი). 8 მაისს გერმ. სარდლობამ ხელი მოაწერა კაპიტულაციას, მაგრამ არმიათა ჯგუფი „ცენტრი" განაგრძობდა წინააღმდეგობას. 9 მაისს, დილით პრაღაში შევიდნენ საბჭ. ჯარები, 10–11 მაისს მტრის ჯარის ძირითადი ძალები დატყვევებულ იქნა. ოპერაციის დასასრულს საბჭ. ჯარები შეხვდნენ ამერ. ჯარის ნაწილებს. პ. ო-ს გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა ჩეხოსლ. სრული გათავისუფლებისათვის.

**პრაღის პარტიული კონფერენცია,** იხ. *რსდმპ სრულიად რუსეთის VI (პრაღის) კონფერენცია.*

**პრაღის საენათმეცნიერო სკოლა,** ევროპული სტრუქტურალიზმის ერთ-ერთი მიმდინარეობა. ჩამოყალიბდა 1926 პრაღაში ვ. მათეზიუსის ხელმძღვანელობით. არსებობდა 50-იან წლებამდე. მის მუშაობაში მონაწილეობდნენ ჩეხი ენათმეცნიერები: ბ. ჰავრანეკი, ბ. ტრნკა, ი. ვახეკი, ვ. სკალიჩკა და სხვ., რუსი ენათმეცნიერები: ნ. ტრუბეცკოი, რ. იაკობსონი, ს. კარცევსკი. ემყარებოდა ფ. დე *სოსიურის*, აგრეთვე ი. *ბოდუენ დე კურტენეს* იდეებს. 1929–39 აქვეყნებდა „პრაღის საენათმეცნიერო წრის შრომებს" (გამოიცა 8 ტომი).

პ. ს. ს-ს ახასიათებს ენისა და ენობრივი ფაქტებისადმი ფუნქციონალური მიდგომა, რის გამოც მას ფუნქციონალურ ლინგვისტიკას უწოდებენ. პ. ს. ს-მ ერთ-ერთმა პირველმა გაილაშქრა ენათმეცნიერებაში ფსიქოლოგიზმის წინააღმდეგ; დანერგა სისტემის ცნება დიაქრონიულ ენათმეცნიერებაშიც, რითაც გადალახა სოსიურის მიერ აღმართული ზღუდე სინქრონიასა და დიაქრონიას შორის. პ. ს. ს. ცდილობდა თავის უფლებებში აღედგინა დიაქრონიული ენათმეცნიერება, თუმცა ენის აღწერითი ანალიზის პრობლემებით გატაცების შედეგად ზოგჯერ თვითონვე უგულებელყოფდა ისტორიზმის პრინციპს. ენის ცვალებადობის ანალიზის დროს დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა ტელეოლოგიურ პრინციპებს, რაც არ არის გამართლებული.

პ. ს. ს-მ გაიზიარა ენისა და მეტყველების სოსიურისეული დიქოტომია, მაგრამ შეარბილა ამ ორი ცნების დაპირისპირება; ენის შესასწავლად აუცილებლად მიიჩნია მეტყველების აქტების გათვალისწინება.

პ. ს. ს-მ ენათა დიფერენციაციის, დივერგენციის პროცესიდან ყურადღება გადაიტანა ენათა კონვერგენციის, ურთიერთზეგავლენის, დაახლოების პროცესზე. ამასთან დაკავშირებით ისტ.-შედარებითი მეთოდის ადგილი დაიკავა მეზობელ ენათა ტიპოლოგიურმა შედარებამ, ხოლო საერთო წარმოშობის მქონე ენათა ოჯახებს დაუპირისპირდა ენათა ახ. კლასიფიკაცია — ენათა კავშირები.

პრაღის სკოლას დიდი დამსახურება მიუძღვის ფონოლოგიის, როგორც ახ. ენათმეცნ. დისციპლინის, დამუშავებაში (ნ. ტრუბეცკოი, რ. იაკობსონი და სხვ.). ამ სკოლის წარმომადგენლები იკვლევდნენ აგრეთვე მორფოლ. და სინტაქსის, სტილისტიკის პრობლემებს. წამოაყენეს წინადადების აქტუალური დანაწევრების თეორია (მათეზიუსი).

*ლიტ.*: შ ა რ ა ძ ე ნ ი ძ ე თ., პრაღის საენათმეცნიერო სკოლის ზოგადლინგვისტური თეორია, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1966, ტ. 15; მ ი ს ი ვ ე, ენათა კლასიფიკაციის პრინციპები, თბ., 1958; **В а х е к Й., Лингвистический словарь пражской школы, М., 1964; Пражский лингвистический кружок. Сб. ст., М., 1967.**

*თ. შარაძენიძე.*

**პრაღის უნივერსიტეტი,** კ ა რ ლ ი ს უ ნ ი ვ ე რ ს ი ტ ე ტ ი (Universita Karlova), ევროპის ერთ-ერთი უძველესი და პირველი სლავური უნ-ტი. 1348 პრაღაში დააარსა იმპ. კარლ IV-მ (ვის სახელსაც ატარებს). ჰუსიტური რევ. მოძრაობის დროს ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ცენტრი იყო.

1882 პ. უ. ორად გაიყო — გერმ. და ჩეხ. უნ-ტებად. გერმანელთა მიერ ჩეხოსლ. ოკუპაციის დროს ჩეხ. უნ-ტი არ მუშაობდა. მან მუშაობა განაახლა 1945 წ. 1982 პ. უ-ში იყო მათ. და ფიზ., საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა, ზოგადი მედიცინის (განყ-ბა პლზენში), სამედ. (განყ-ბა ჰრადეც-კრალოვეში), პედიატრიის, სამედ. ჰიგიენის, ფილოს., იურიდ., კულტ. და ჟურნალისტიკის, ფიზ. აღზრდისა და სპორტის, პედ. ფაკ-ტები; ასტრონ. ინ-ტი (1887), მასწავლებელთა დახელოვნების ინ-ტი (1960); ბ-კა (1348; ჩეხოსლ. სრ სახელმწ. ბ-კის ნაწილია, 2 მლნ-მდე ტ.); სწავლობდა 21 ათ-ზე მეტი სტუდენტი, მუშაობდა 3 ათ-მდე მასწავლებელი, 1958-იდან უნ-ტი უშვებს სამეცნ. შრომათა კრებულებს.

**პრახოვი** ადრიან ვიქტორის ძე [4 (16). III. 1846, მსტისლავლი, — 1 (14). V. 1916, იალტა], რუსი ხელოვნების ისტორიკოსი, არქეოლოგი და სამხატვრო კრიტიკოსი. 1867 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი. 1873-იდან იქვე ასწავლიდა ხელოვნების ისტორიას, 1875-იდან მოღვაწეობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში, 1887–97 — კიევის უნ-ტში, კიევში ხელმძღვანელობდა ვლადიმირის ტაძრის აგებასა და მოხატვას. გამოიკვლია XI–XIII სს. რუს. ფერწერის მრავალი ძეგლი. პ. თავის სტატიებში (მაგ., ერთ სტატიაში გაილაშქრა სამხატვრო აკად. წინააღმდეგ, რისთვისაც 70-იან წლებში აკადემია დაატოვებინეს) იცავდა რეალისტურ ხელოვნებას, თუმცა XIX ს. დასასრ. კონსერვატიულ პოზიციებზე გადავიდა.

**პრაჰოვა** (Prahova), ჟუდეცი სამხრ. რუმინეთში, კარპატების კალთებსა და ქვემო დუნაის ვაკეზე. ფართ. 4,7 ათ. *კმ*². მოსახლ. 836 ათ. კაცი (1979). ადმ. ც.—ქ. პლოეშტი. პ. ქვეყნის ერთ-ერთი ყველაზე მეტად განვითარებული სამრეწვ. რ-ნია. იღებენ ნავთობს, ბუნებრივ აირს, ლიგნიტს. განვითარებულია ნავთობგადასამუშ., ნავთობქიმ., მანქანათსაშ., ცელულოზა-ქაღალდის, მინა-ქაშანურის, აგრეთვე კვებისა და საფეიქრო მრეწვ., გოგირდმჟავას, სასუქების წარმოება. იღებენ ქვამარილს, თაბაშირს. მთისწინეთში ბაღებისა და ვენახების დიდი მასივებია; მეცხოველეობა. სამხრ. ნაწილში მოჰყავთ მარცვლეული კულტურები, შაქრის ჭარხალი, მზესუმზირა, კარტოფილი; მებოსტნეობა.

**პრე...** (ლათ. prae — წინ), რთული სიტყვის ნაწილი; აღნიშნავს მოვლენას, ფაქტს, რ-იც უსწრებს სხვა მოვლენას, ფაქტს. მაგ., *პრერომანტიზმი*. საპირისპირო მნიშვნელობისაა რთული სიტყვის ნაწილი *პოსტ*...

**პრეადაპტაცია** (*პრე*... და *ადაპტაცია*), გარკვეული გარემოსადმი შეგუების უნარის გამომუშავება მცენარესა ან ცხოველში ამ გარემოში მოხვედრამდე. პ. ჰქვია აგრეთვე პრეადაპტური თავისებურებების შეძენის პროცესს. პრეადაპტური მდგომარეობა აღმოცენდა ამა თუ იმ ორგანოს შეგუებითი ევოლ. საფუძველზე, რაც დაკავშირებულია მის წინანდელ ფუნქციასთან. პ. ორგანოს ევოლუციის ახ. გზაზე გადართვის უნივერს. მექანიზმია. მას შემდეგ, რაც ორგანო შეიძენს ახ. ფუნქციას, გადარჩევა სრულყოფს მას. ასეთ ცვლილებას პოსტადაპტაცია ეწოდება. იხ. აგრეთვე *ადაპტაცია*.

*რ. ავალიანი.*

**პრეამბულა** (ფრანგ. preambule<გვიანდ. ლათ. preambulus — წინმავალი), საკანონმდებლო ან სხვა სამართლებრივი აქტის, აგრეთვე საერთაშორისო ხელშეკრულების შესავალი ნაწილი. ჩვეულებრივ, პ-ით გადმოსცემენ ამა თუ იმ აქტის მიზნებსა და ამოცანებს. მაგ., სსრკ კონსტიტუციის პ-ში საბჭ. სახელმწიფოს უზენაეს მიზნად გამოცხადებულია სოციალ. საზ. ურთიერთობათა გარდაქმნა კომუნისტურ ურთიერთობებად.

**პრეგანგლიონური ნერვული ბოჭკო,** *ვეგეტატიური ნერვული სისტემის* ბოჭკო, რ-იც ცენტრ. ნერვულ. სისტემას აერთიანებს პერიფერიულ განგლიონებთან (კვანძებთან). ამ კვანძებში პ. ნ. ბ. ამყარებს სინაფსურ (იხ. *სინაფსი*) კავშირს ამ ნერვული უჯრედების სხეულსა და *დენდრიტებთან*, რ-თა *აქსონები* ქმნიან *პოსტგანგლიონურ ნერვულ ბოჭკოს*.

**პრეგლი** (Pregl) ფრიც (3. IX. 1869, ლაიბახი, ახლანდ. ლიუბლიანა, იუგოსლავია, — 13. XII. 1930, გრაცი, ავსტრია), ავსტრიელი ქიმიკოსი. ინსბრუკისა (1910-იდან) და გრაცის (1913-იდან) უნ-ტების პროფესორი. პ-მა საფუძველი ჩაუყარა რაოდენობრივ ორგ. მიკროანალიზს (საანალიზო ნივთიერების რაოდენობა 2–6 *მგ*). პ-ის მიერ შემოღებულმა მეთოდიკამ ხელი შეუწყო ჰორმონების, ვიტამინებისა და სხვა ბუნებრივი რთული ნივთიერებების სინთეზის სწრაფ განვითარებას. ნობელის პრემია (1923).

**პრედიკატთა აღრიცხვა,** *პრედიკატთა ლოგიკა*, რ-იც აგებულია *დედუქციური მეთოდის* გამოყენებით. პ. ა-ს განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს იმის გამო, რომ ამოხსნადობის პრობლემა (იხ. *ამოხსნადობა*) ზოგადმართებულობისათვის პრედიკატთა ლოგიკაში უარყოფითად წყდება. პ. ა. ადეკვატურია პრედიკატთა ლოგიკისა შემდეგი აზრით: ნებისმიერი *A* ფორმულა არის პ. ა-ის თეორემა მაშინ და მხოლოდ მაშინ, როდესაც *A* არის პრედიკატთა ლოგიკის ზოგადმართებული ფორმულა. იხ. აგრეთვე *პრედიკატი*.

*ლ. მჭედლიშვილი.*

**პრედიკატთა ლოგიკა,** სიმბოლური ლოგიკის დარგი. შეისწავლის ისეთი ბჭობის (მსჯელობის) პირობებსა და კანონებს, რ-ებშიც დებულებათა ამგებად გამოყენებულია სადებულებო მაკავშირებლები და



კვანტორები. პ. ლ-ის ენა მოიცავს: საგნო ცვლადებს — $x, y, z,...$ (ინდივიდურ საგანთა შესაძლო სახელები), საპრედიკატო სიმბოლოებს —$P^n, Q^n, R^n,...$ (ყოველი ნატურალური $n$ რიცხვისათვის; $n$ მიუთითებს შესატყვისი პრედიკატის ადგილიანობაზე), სიმბოლოებს მაკავშირებლებისა და კვანტორებისათვის — $\wedge$ („და", კონიუნქცია), $\vee$ („ან", დისიუნქცია), $\supset$ („თუ..., მაშინ", იმპლიკაცია), $\neg$ („არა", უარყოფა), $\forall$ („ყოველი... თვის", ზოგადობის კვანტორი), $\exists$ („არსებობს ისეთი..., რომ", არსებობის კვანტორი), ფრჩხილებსა და მძიმეს. $P(x_1,...,x_n)$, $\neg A$, $(A\wedge B)$, $(A\vee B)$, $(A\supset B)$, $\forall xA$, $\exists xA$ სახის გამოსახულებებს, სადაც $P$ არის $n$-ადგილიანი საპრედიკატო სიმბოლოა $x$, $x_1,...,x_n$ საგნო ცვლადები, ხოლო $A$ და $B$ უკვე აგებული ფორმულები, პ. ლ-ის ფორმულები ეწოდებათ.

პ. ლ-ის ენის ინტერპრეტაციას შეადგენს საგანთა არაცარიელი $U$ სიმრავლე (ბჭობის სამყარო) და შემფასებელი ფუნქცია, რ-იც სასაგნო ცვლადებს, როგორც მათ მნიშვნელობას, შეუსაბამებს საგნებს $U$-დან, ხოლო საპრედიკატო სიმბოლოებს—$U$-ზე განსაზღვრულ პრედიკატებს და განსაზღვრავს ასეთი შესაბამისობის შემდეგ ფორმულებით გამოხატული დებულებების ჭეშმარიტებისა და მცდარობის პირობებს (იხ. *ლოგიკური ოპერაცია*, *ლოგიკის კანონი*).

ინტერპრეტაციას ეწოდება $A_1,...,A_n$ ფორმულების მოდელი ($n\geqslant1$), თუ მასში ყველა ეს ფორმულა ჭეშმარიტია. $A_1,...,A_n$ ფორმულებიდან პ. ლ-ში გამომდინარეობს $B$ ფორმულა ($n\geqslant0$), თუ $A_1,...,A_n$-ის ყოველი მოდელი არის $B$-ს მოდელიც. $A$ არის პ. ლ-ის ზოგადმართებული ფორმულა, თუ პ. ლ-ის ენის ყველა ინტერპრეტაცია არის $A$-ს მოდელი. პ. ლ. არის დებულებათა ლოგიკის (იხ. *დებულებათა აღრიცხვა*) გაფართოება.

*ამოხსნადობის* პრობლემა პ. ლ-ის ზოგადმართებული ფორმულის ცნებისათვის უარყოფითად წყდება (ა. ჩერჩის თეორემა, 1936). პ. ლ-ს ეწოდება პირველი საფეხურის პრედიკატების კლასიკური ლოგიკა, თუ ის ემყარება *კლასიკური ლოგიკის* ფილოს. წანამძღვრებსა და პრედიკატების გარკვეულ იერარქიას (იხ. *ტიპების თეორია*). პ. ლ. არის ლოგიკური ბაზისი ფორმალური ელემენტური თეორიების ასაგებად (იხ. *ფორმალური არითმეტიკა*).

*ლიტ.*: Клини С. К., Математическая логика, пер. с англ., М., 1973; Черч А., Введение в математическую логику, [т.] 1, пер. с англ., М., 1960.

*ლ. მჭედლიშვილი.*

**პრედიკატი** (ლათ. praedicatum — ნათქვამი, თქმული), ცალკეული საგნების, საგანთა წყვილების, სამეულების, საზოგადოდ, საგანთა დალაგებული სასრული მიმდევრობების შესაძლო დახასიათება. განასხვავებენ ერთ-, ორ- და, საზოგადოდ, n-ადგილიან პ-ებს იმისდა მიხედვით, თუ საგანთა რამდენწევრიანი მიმდევრობის დასახასიათებლად იყენებენ მას (n — აქაც და ქვემოთ მოყვანილ მაგალითებშიც მთელი დადებითი რიცხვია). ერთადგილიან პ-ს თვისება ეწოდება, ერთზე მეტადგილიანს — *მიმართება*. პ-ის ადგილიანობა არ იცვლება მისი სხვადასხვა გამოყენებისას. მაგ., ადამიანობა (ადამიანად ყოფნა) ერთადგილიანი პ-ია, რადგან მისი საშუალებით ვახასიათებთ ცალკეულ ობიექტებს („სოკრატე არის ადამიანი"), მამობა (მამად ყოფნა) კი — ორადგილიანი, რადგან მისი გამოყენებით საგანთა წყვილები ხასიათდება („ალ. ჭავჭავაძე არის ნინო ჭავჭავაძის მამა"). პ-ს აქვს აზრიანობის ანუ განსაზღვრის არე, ეს არის საგანთა (იმ დალაგებულ სასრულ მიმდევრობათა) ერთობლიობა, რ-თა დახასიათება ამ პ-ით შეიძლება. საგანთა ნებისმიერ სიმრავლესთან ერთად მოცემულია იმ პ-თა ერთობლიობა, რ-თა განსაზღვრის არე საგანთა ეს სიმრავლეა. პ-ს აქვს აგრეთვე განხორციელების ანუ ჭეშმარიტების არე, იმ დალაგებულ სასრულ მიმდევრობათა სიმრავლე, რ-იც მართლაც ხასიათდება ამ პ-ით. მაგ., რიცხვთა წყვილი (2,3) ეკუთვნის ნაკლებობის მიმართების ჭეშმარიტების არეს, ხოლო (3,2) — არა, რადგან წინადადება „2<3" ჭეშმარიტია, „3<2" კი — მცდარი.

პ-ის ენაში გამოსახვა ხორციელდება ე. წ. პროპოზიციული ანუ საწინადადებო ფორმის საშუალებით. საწინადადებო ფორმა არის ცვლადების შემცველი გამოსახულება, რ-იც გარდაიქმნება ჭეშმარიტ ან მცდარ წინადადებად, როგორც კი ამ ცვლადებს კონკრ. საგნების სახელებით შეცვლით (ცვლადი ენის ისეთი გამოსახულებაა, რ-იც არ აღნიშნავს ფიქსირებულ ობიექტს, მაგრამ რ-საც შეიძლება მიეცეს ხოლმე მნიშვნელობა მნიშვნელობათა მისთვის დადგენილი არიდან). საწინადადებო ფორმების მაგალითებია: „a არის ადამიანი", „a არის b-ს მამა", „x+1<y+z", სადაც a, b, x, y, z ცვლადებია. პ. არის ის, რაც გამოითქმება საწინადადებო ფორმით, ხოლო მისი ადგილიანობა ემთხვევა ამ ფორმაში შემავალი სხვადასხვა ცვლადის რაოდენობას. ამ აზრით პ. იგივეა, რაც *ატრიბუტი*. საწინადადებო ფორმა საშუალებას იძლევა პ-ს შევხედოთ როგორც ფუნქციას, რ-იც საგანთა ყოველ დალაგებულ სასრულ მიმდევრობას (იმდენწევრიანს, რამდენადგილიანიც არის პ.) ორი აბსტრ. ობიექტიდან (ჭეშმარიტება და მცდარობა) შეუსაბამებს ერთ-ერთს. ასე გაგებული პ. *პრედიკატთა ლოგიკის* ამოსავალი ცნებაა.

ტრად. ლოგიკაში პ. მსჯელობის ერთ-ერთი ტერმინია, სახელდობრ ის, რ-ითაც ხასიათდება მსჯელობის სუბიექტი. მაგ., მსჯელობაში — „ყველა ადამიანი არის მოკვდავი არსება" — „მოკვდავი არსება" პ-ია, ხოლო „ადამიანი" — სუბიექტი.

*ლიტ.* იხ. სტ-თან პრედიკატთა ლოგიკა.

*ლ. მჭედლიშვილი.*

**პრედიკატი** გრამატიკაში, იხ. *შემასმენელი*.

**პრევენცია** (<ლათ. praewenio — გაფრთხილება), სამართალში — სამართალდარღვევათა აცდენა. ფართო გაგებით პ. გულისხმობს სახელმწ. ორგანოების, აგრეთვე საზ. ორგანიზაციების მიერ განხორციელებულ სოც.-ეკონ., სამართ., კულტ. და სხვ. ღონისძიებათა ერთობლიობას, რ-იც მიმართულია სამართალდარღვევის წარმომშობი მიზეზებისა და მისი ჩადენისათვის ხელშემწყობი პირობების თავიდან აცილებისაკენ. ვიწრო გაგებით პ. ნიშნავს ზემოქმედებას, რ-საც ახდენს სასჯელი, როგორც დანაშაულობასთან ბრძოლის ეფექტური საშუალება. განასხვავებენ ზოგად პ-ს და სპეც. პ-ს, რ-იც სასჯელის მეშვეობით ხორციელდება. ზოგადი პ. გულისხმობს მოქალაქეებზე მოტივაციურ ზემოქმედებას სისხლის სამართ. კანონით, რ-იც საზოგადოებრივად საშიშ ქმედობას დანაშაულად აღიარებს და მას სასჯელით ემუქრება. სასჯელის საერთო პრევენციული მოქმედება უკავშირდება აგრეთვე სასჯელის მიყენებას იმ პირისადმი, ვინც დანაშაული ჩაიდინა. დამნაშავის დასჯა ყველასათვის ნათელყოფს, რომ სისხლის სამართ. კანონში გათვალისწინებული სანქციები ლიტონი მუქარა კი არ არის, არამედ რეალურია და დამნაშავე ნამდვილად დაისჯება საზოგადოებრივად საშიში ქმედობისათვის.

სპეც. პ. გამოიხატება თვით მსჯავრდებულზე სასჯელის ზემოქმედებით, რათა შეაკავოს იგი (დაშინებით, იზოლაციით, აღზრდით) ახ. დანაშაულის ჩადენისაგან, კერძოდ, ჩაუნერგოს მას სოციალურად ჯანსაღი წარმოდგენები და სწორი ღირებულებითი ორიენტაციები, რ-იც ხელს შეუწყობს მის რესოციალიზაციას, ე. ი. საზ-ის სოციალურად სასარგებლო წევრად გარდაქმნას. ზოგადი და სპეც. პ-ის ამოცანები ნათლადაა გამოხატული საბჭ. სისხლის სამართ. კანონმდებლობაში (იხ. მაგ., საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 22, სადაც ლაპარაკია „სასჯელის მიზნებზე"). იხ. აგრეთვე *სასჯელი*.

*ვ. მაყაშვილი.*

**პრევერბი**, იხ. *ზმნისწინი*.

**პრევერი** (Prévert) ჟაკ (დ. 4. II. 1900, ნეიი-სიურ-სენი, —1977), ფრანგი პოეტი. ადრე სიურრეალიზმის გავლენა განიცადა (პოემები „ოჯახური მოგონებები ანუ მფარველი ანგელოზი", 1930; „ცდა თავების სადილის აღწერისა პარიზში—საფრანგეთი", 1931). შემდგომ კრებულებში: „სიტყვები" (1946), „ამბები" (1946), „ზღაპრები" (1947), „სანახაობა" (1951); პოემებში: „ხიშტი მიწაში" (1936), „მოვლენები" (1937) და სხვ. სოც. სინამდვილის აღქმის ტრაგიკული პლანი ფარსის სატირულ-ირონიულ ინტონაციაში გადაიზარდა. პ-ის შემოქმედება ჟანრობრივად მრავალფეროვანია, ფსიქოლ. მინიატიურის გვერდით გვხვდება სიუჟეტური სატირული იგავი, სასიყვარულო სიმღერა, მოქალაქეობრივ-ფილოს. ლირიკის ჩანახატები, პოემა, ბალადა, არაკი, რომანსი, ეპიგრამა, ალეგორიული სურათი და სხვ. ავტორია არაერთი საბავშვო თხზულებისა, კინოსცენარისა, პოპულ. სიმღერის ტექსტისა და სხვ.

პ-ს საუკეთესო სცენარები შექმნილია რეჟისორ მ. კარნესათვის: „გასართობი დრამა" (1937), „ნისლების სანაპირო" (1938), „დღე იწყება" (1939), „ქანდარის შვილები" (1945), ჟ. გრემიიონისათვის — „ბუქსირები" (1941), „ზაფხულის შუქი" (1942) და სხვ.

**პრევილი** (Préville) (ნამდვ. გვარი და სახელი პიერ ლუი დიუბიუსი, Dubus) (19. IX. 1721, პარიზი, — 18. XII. 1799, ბოვე), ფრანგი მსახიობი. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1738, მოხეტიალე მსახიობთა დასში. 1753-იდან იყო „კომედი ფრანსეზის" პირველი კომიკოსი. მოლიერის, ა. ლესაჟის, პ. მარივოს და სხვ. პიესებში ასრულებდა მსახურთა კომედიურ როლებს. თეატრის ისტორიაში შევიდა როგორც ფიგაროს (ბომარშეს „სევილიელი დალაქი", 1775) პირველი ბრწყინვალე შემსრულებელი.

**პრევო** დ'ეგზილე (Prévost d'Exiles) ანტუან ფრანსუა (1. IV. 1697, ედენი, არტუა, — 25. XI. 1763, კურტეი, შანტიის მახლობლად), ფრანგი მწერალი. ავტორია განმანათლებლური რომანებისა: „ქვეყნისგან განდგომილი წარჩინებული კაცის ჩანაწერები და თავგადასავალი" (ტ. 1—7, 1728—32), „თანამედროვე ბერძენი ქალის ამბავი" (1740), „ინგლისელი ფილოსოფოსი..." (ტ. 1—8, 1731—39). პ-ს სახელი ლიტ-რის ისტორიაში შემოუნახა რომანმა „კავალერ დე გრიესა და მანონ ლესკოს ამბავი" (1731). ეს ფსიქოლ.-სანტიმენტალური ნაწარმოები არა ერთი მწერლის შთაგონების წყარო გახდა; მას უძღვნა გ. ტაბიძემ ლექსი «წარწერა წიგნზე „მანონ ლესკო"». რომანი ქართ. ენაზე პირველად ქ. ირემაძემ თარგმნა 1939.

**პრევო** (Prévost) ეჟენ მარსელ (1. V. 1862, პარიზი, — 8. IV. 1941, ვიანი, ლოსა და გარონის დეპარტ.), ფრანგი მწერალი. ფრანგ. აკად. წევრი 1909-იდან. განიცადა ე. ზოლას გავლენა (რომანი „მორიელი", 1887), შემდეგ ნატურალიზმის საპირისპიროდ შექმნა ე. წ. „რომანული რომანი" („შონშეტი", 1888); ეკუთვნის რომანები: „მადმუაზელ ჟოფრი" (1889), „შეცვარებულის აღსარება" (1891); „ნახევრად ქალწულები" (1894); „ძლიერი ქალწულები" (ტ. 1—2, 1900) და სხვ.

პ-ს შემოქმედებას ქართვ. მკითხველი გაეცნო ჯერ კიდევ 1895, როცა კ. აბაშიძემ „ივერიაში" (№ 198) გამოაქვეყნა ნარკვევი «მარსელ პრევოს „Les demi-vierges"».

**პრევო** (ფრანგ. prévôt< ლათ. praepositus — უფროსი), თანამდებობის პირი შუა

საუკუნეების საფრანგეთში. თავდაპირველად სენიორიის მმართველი, XI ს-იდან — მეფის მოხელე, რ-იც საპრევოს (სამეფო *დომენის* დანაყოფი) ფარგლებში აღჭურვილი იყო ადმ.-სასამართლო, ფისკალური და სამხ. ძალაუფლებით. XIII ს-იდან პ-ს კონტროლს უწევდნენ ბაიი (ჩრდ. საფრანგეთში) და სენეშალი (სამხრ. საფრანგეთში). XV ს-იდან პ-ს შემორჩა პირველი ინსტანციის სამეფო მოსამართლის ფუნქციები. XVIII ს-ში პ-ს თანამდებობა გააუქმეს. „ვაჭართა პ." (prévôt des marchands) ეწოდებოდა პარიზისა (XIII—XVIII სს.) და ლიონის (XVI—XVIII სს.) მუნიციპალიტეტის თავს. *ნ. გიოშვილი.*

**ᲞᲠᲔᲖᲘᲓᲔᲜᲢᲘ** (ლათ. praesidens, ნათ. ბრ. praesidentis — წინ, თავში მჯდომი), 1. რესპუბლიკური მმართველობის ქვეყნებში სახელმწიფოს მეთაური და სახელმწიფოს უმაღლესი წარმომადგენელი საგარეო ურთიერთობებში. ე. წ. საპარლამენტო რესპუბლიკაში (იტალია, გფრ) პ-ს, როგორც წესი, ირჩევს პარლამენტი. საპრეზიდენტო რესპუბლიკაში კი პ-ს ირჩევს მოსახლეობა პირდაპირი (საფრანგეთი) ან არაპირდაპირი (აშშ) არჩევნების გზით (იხ. *მრავალსაფეხურიანი არჩევნები*). საპრეზიდენტო რესპუბლიკაში პ. ფართო უფლებამოსილებით სარგებლობს, რადგან იგი აერთიანებს სახელმწიფოს მეთაურისა და მთავრობის მეთაურის ფუნქციებს. პარლამენტური რესპ. კონსტიტუცია ფორმალურად პ-ს ფართო უფლებებს ანიჭებს, ფაქტობრივად კი ამ უფლებებს პრემიერ-მინისტრი ახორციელებს. ზოგ სოციალ. ქვეყანაში (მაგ., ჩეხოსლ. სრ, იუგოსლ. სფრ) სახელმწიფოს მეთაურად ითვლება უმაღლესი წარმომადგენლობითი ორგანოს მიერ არჩეული პრეზიდენტი. 2. მთელ რიგ სამეცნ. და საზ. დაწესებულებებში (მ. შ. საერთაშ. ორგანიზაციებშიც) — არჩეული ხელმძღვანელი, თავ-რე (მაგ., საქ. სსრ მეცნიერებათა აკადემიის პ.).

**ᲞᲠᲔᲖᲘᲓᲘᲣᲛᲘ** (ლათ. praesidium, სიტყვასიტყვით — დაცვა, გადატანითი მნიშვნელობით — თავმჯდომარეობა), 1. არჩევითი ორგანო, რ-იც ხელმძღვანელობს კრებას, თათბირს, ყრილობას. 2. პარტ., სამეცნ. და სხვ. საზ. ორგანიზაციის ან სახელმწ. დაწესებულების მუდმივმოქმედი ხელმძღვანელი ორგანო (მაგ., სსრკ-ში სასამართლოს პ.), 3. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანო (მაგ., სსრკ უმაღლესი საბჭოს პ.).

**ᲞᲠᲔᲘᲡᲙᲣᲠᲐᲜᲢᲘ,** პ რ ა ი ს კ უ რ ა ნ ტ ი (გერმ. Preiskurant < Preis — ფასი და ფრანგ. courant — მიმდინარე), გასაყიდი საქონლის ფასების სისტემატიზებული ცნობარი (ტარიფი) საქონლისა და მომსახურების ჯგუფებისა და სახეების მიხედვით. სსრკ-ში ცალ-ცალკე გამოდის საბითუმო, საცალო და *შესყიდვის ფასების* პ., ტრანსპორტის, საყოფაცხოვრებო და კომუნ. მომსახურების ტარიფები. პ-ში მოცემულია ნაწარმის (პროდუქციის) სახელწოდება ს ტ ა ნ დ ა რ ტ ი ს ან ტექ. პირობების (ტპ) მიხედვით და მისი მარკა (შიფრი, მოდელი, არტიკული), სტანდარტის ნომერი, ან ტპ იმის აღნიშვნით, თუ იგი ვინ დაამტკიცა და როდის, ნაწარმის მოკლე ტექ. დახასიათება, საზომი ერთეული და ფასი. მოქმედ ფასებზე კონტროლს ახორციელებს ფასწარმოქმნისა და სახ. კონტროლის ორგანოები (იხ. აგრეთვე *საბითუმო ფასები*, *საცალო ფასები*).

**ᲞᲠᲔᲙᲐᲠᲘᲣᲛᲘ** (ლათ. precarium < preces — თხოვნა), წერილობითი თხოვნის საფუძველზე მესაკუთრისაგან მეტ-ნაკლებად ხანგრძლივი ვადით მიღებული მიწით სარგებლობის უფლება რომისა და შუა საუკუნეების სამართალში. პ. რამდენიმე სახისა იყო: precaria data (მიცემული), როცა მესაკუთრე მთხოვნელს თავის მიწას გადასცემდა; precaria oblata (დათმობილი) — პ-ის ყველაზე გავრცელებული სახე, როცა მესაკუთრე ეკლესიას ან საერო მაგნატს აჩუქებდა თავის მიწას, რ-საც შემდეგ უკანვე იღებდა პ-ის სახით; უკეთუ მიწის უზენაესი მესაკუთრე ასეთ პ-ს თავის ნაკვეთსაც დაუმატებდა, წარმოიშობოდა precaria remuneratoria (ანაზღაურებითი პ.). პ-ის პირობა სხვადასხვაგვარი იყო: მცირე სახდურიდან (ე. წ. ჩინში. იხ. სტ. *ჩინშის სამართალი*) საბატონო ბეგარამდე. ფეოდ. ფენების წარმომადგენელთათვის პ. *ბენეფიციუმის* მსგავს ურთიერთობებს წარმოშობდა, ხოლო გლეხებისათვის მას სხვადასხვა ფორმის ფეოდ. დამოკიდებულების თანდათანობით დამყარება და სრული დაყმევებაც კი მოსდევდა.

**ᲞᲠᲔᲙᲝᲡᲘ** (ფრანგ. précoce < ლათ. praecox — საადრეო, ადრეულა), წმინდამატყლიანი ცხვრის ჯიში სახორცესამატყლე მიმართულებისა. გამოყვანილია XIX ს. ბოლოს საფრანგეთში რამბულიეს ჯიშის ნერბის შეჯვარებით ლეისტერული ჯიშის ერკემალთან, ხოლო გერმანიაში — გერმ. მერინოსის შეჯვარებით ინგლ. გრძელმატყლიან ერკემალთან. ერკემლის მასა 100—110 *კგ*, ზოგიერთისა 115 *კგ* და მეტიც. ერკემლის მატყლის ნაპარსია 8—10 *კგ*, მაქს. — 14 *კგ*; ნერბისა — 3,8—4,2 *კგ*, მაქს. 10 *კგ*. მატყლი 58-ე — მე-60 ხარისხისაა, სიგრძე 7—10 *სმ*. სუფთა მატყლის გამოსავალია 45—50%. ნაყოფიერება 100 ნერბზე 150-მდე ბატკანია. პ. ადრეულაა, კარგი კვება და მოვლა-პატრონობა სჭირდება. ჯიში გავრცელებულია საფრანგეთში, გფრ-ში, გდრ-ში, იუგოსლავიაში, ჩეხოსლოვაკიაში, რუმინეთში, პოლონეთში, იტალიასა და ჩრდ. აფრ. ქვეყნებში. სსრკ-ში პ. შემოიყვანეს 1926—31 გერმანიიდან. მის მოშენებას მისდევენ რსფსრ-ს ცენტრ. რ-ნებში, ბაშკ. ასსრ-ში, თათრ. ასსრ-ში, უკრაინაში, ბელორუსიაში და სხვ.

**ᲞᲠᲔᲚᲝᲒᲘ** (Prelog) ვლადიმერ (დ. 23. VII. 1906, სარაევო, იუგოსლავია), შვეიცარიელი ქიმიკოსი. 1928 დაამთავრა პრაღის ტექნოლ. ინ-ტი და დაიწყო მუშაობა პრაღის ნატიფი ქიმ. ნივთიერებების სინთეზის ლაბორატორიაში. 1935 დაბრუნდა იუგოსლავიაში და შეუდგა ორგ. ქიმიის სწავლებას ზაგრების უნ-ტში. შემდეგ (1941) მუშაობდა ციურიხის ფედერალურ უმაღლეს ტექ. სკოლაში. პ-ის შრომები ეძღვნება რთულ ორგ. ნაერთთა (მ. შ. რიგი ანტიბიოტიკებისა) კვლევის თანამედროვე მეთოდებს. სსრკ მეცნ. აკად. უცხ. წევრი (1966).

**ᲞᲠᲔᲚᲣᲓᲘᲐ,** პ რ ე ლ უ დ ი (გვიანდ. ლათ. praeludium < ლათ. praeludo — ვუკრავ წინასწარ, სასინჯად, შესავალს ვუკეთებ), საკრავიერი, უპირატესად სოლო მუსიკალური პიესა. თავდაპირველად სრულდებოდა ლუტნის, სიმებიან-კლავიშიანი საკრავის ან საორგანო მუს. პიესის წინ. ადრინდ. პ-თვის დამახასიათებელი იყო იმპროვიზაცია, მასალის ფიგურაციული დამუშავება, თავიდან ბოლომდე ერთიანი ტიპის ფაქტურის გამოყენება, რაც მას ეტიუდის ჟანრთან აახლოებდა. ასეთი პიესები ხშირად სხვა სახელწოდებასაც ატარებდა. მაგ., პრეამბულა, ინტრადა, რიჩერკარი, ფანტაზია და ა. შ. XVIII ს-იდან პ. იქმნება როგორც დამოუკიდებელი პიესა (უმთავრესად სიმებიან-კლავიშიანი საკრავისათვის), ამავე დროს ჩამოყალიბდა (განსაკუთრებით ი. ს. ბახის შემოქმედებაში) მდგრადი მცირე ციკლი პ. — ფუგა. ბახმა ჩამოაყალიბა აგრეთვე მაჟორისა და მინორის ყველა ტონალობის შემცველი პრელუდიებისა და ფუგების დიდი ციკლი („კარგად ტემპერირებული კლავირის" I და II ტომები). შეიქმნა აგრეთვე მხოლოდ პ-ების ციკლი— ყველა ტონალობისა (შოპენის, სკრიაბინის, დებიუსის, შოსტაკოვიჩის, კაბალევსკის ნაწარმოებები).

**ᲞᲠᲔᲛᲘᲐ** (ლათ. praemium — ჯილდო), წახალისების ფორმა შრომაში, სამეცნიერო სარბიელზე, ლიტერატურაში, ხელოვნებასა და სხვ. საზოგადოებრივად სასარგებლო საქმიანობაში მიღწეული წარმატებებისათვის. სსრკ-ში დაწესებულია *ლენინური პრემია*, სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკათა *სახელმწიფო პრემიები*, ლენინური კომკავშირის პ., აგრეთვე *საერთაშორისო ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის"*.

საქ. სსრ სახელმწ. პ-ების შესახებ (პ. მეცნიერებისა და ტექნიკის დარგში, პ. უთვალსაჩინოესი შრომითი მიღწევებისათვის სოციალ. შეჯიბრების მოწინავეებს, შ. რუსთაველის სახ. სახელმწ. პ., ლიტ-რისა და ხელოვნების დარგის სახელმწ. პ — „ხუთწლედის მატიანე", საქ. კომკავშირის პ.) იხ. ტ. *საქართველოს სსრ* (გვ. 350).

პ. მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ი ს დ ა რ გ შ ი. საუკეთესო სამეცნ. ნაშრომისათვის, აღმოჩენისა და გამოგონებისათვის პ-ის მინიჭება ჯერ კიდევ XVIII ს-ში დაიწყო. 1714 დიდ ბრიტანეთში დაწესდა პ. ზღვაში გრძედის განსაზღვრის ზუსტი მეთოდის დადგენისათვის. რუსეთში სამეცნ. ნაშრომისათვის პ-ის მინიჭება დაიწყეს 1747-იდან. 1917-მდე პ-ების უმრავლესობას ანიჭებდა პეტერბ. მეცნ. აკადემია. სსრკ-ში დაწესებულია გამოჩენილ საბჭ. და რუს. მეცნიერთა სახ. პ-ები: დ. მენდელეევისა (1934, ქიმია და ქიმ. ტექნოლოგია), ი. პავლოვისა (1934, ფიზიოლოგია), კ. ტიმირიაზევისა (1941, მცენარეთა ფიზიოლოგია და სხვ.), ი. მეჩნიკოვისა (1945, მიკრობიოლოგია), ნ. ლობაჩევსკისა (1947, გეომეტრია), ბ. ბელინსკისა (1947, ლიტ. კრიტიკა, ლიტ. თეორია და ისტ.), მ. ლომონოსოვისა (1956, ფიზიკა), ნ. ჩერნიშევსკისა (1956, საზ. მეცნიერებანი), ა. პოპოვისა (1959, რადიოტექნიკა და ელექტრონიკა), ნ. პეტროვისა (1967, ონკოლოგია), გ. პლეხანოვისა (1969, ფილოსოფია), ა. პუშკინისა (1969, რუს. ენა და ლიტ-რა) და სხვ.

საქ. სსრ-ში დაწესებულია აგრეთვე ქართვ. მეცნიერთა სახ. პ-ები: ი. თარხნიშვილისა (1946, ბიოლოგია, მედიცინა), ს. ჯანაშიასი (1947, ისტორია, არქეოლოგია, ეთნოგრაფია), პ. მელიქიშვილისა (1950, 1968, საბუნებისმეტყველო მეცნიერებანი), ი. გოგებაშვილისა (1965, პედაგოგიკა), ი. ჯავახიშვილისა (1968, საზ. მეცნიერებანი), გ. ნიკოლაძისა (1973, ტექნიკა), ვახუშტი ბაგრატიონისა (1973, გეოგრაფია), ა. ჯავახიშვილისა (1973, გეოგრაფია), ნ. ბერძენიშვილისა (1974, არქივმცოდნეობა), ა. რაზმაძისა (1975, მათემატიკა), ნ. მუსხელიშვილისა (1977, მათემატიკა, მექანიკა, ფიზიკა), ი. ვეკუასი (1978, მათემატიკა, მექანიკა ფიზიკა), გ. წერეთლისა (1979, აღმოსავლეთმცოდნეობა), თ. დავითაიასი (1980, ბუნების დაცვა და ბუნებრივი რესურსების რაციონალური გამოყენება).

სხვა სოციალ. ქვეყნებშიც ასევეა დაწესებული გამოჩენილ საზ. მოღვაწეთა და მეცნიერთა სახ. პ-ები, მაგ., გდრ-ში — ფ. ენგელსის (ისტორია), პოლონეთში— მ. სკლოდოვსკა-კიურის (ფიზიკა) სახ. პ-ები.

საერთაშ. პ-ებიდან უმნიშვნელოვანესია *ნობელის პრემია*, ჯ. ჩ. ფილდზის სახ. პ. (1936, მათემატიკა). დაწესებულია სხვა სამეცნ. პ-ებიც, რ-თა ლაურეატები საბჭ. მეცნიერებიც არიან. მაგ., მ. პანეტის სახ. პ. (იტალია, მექან. დარგში) მიენიჭა ნ. *მუსხელიშვილს*.

პ. ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ი ს ა დ ა ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ი ს დ ა რ გ შ ი. სსრკ-ში ლიტ-რისა და ხელოვნ. მოღვაწეებს ანიჭებენ ლენინურ პ-ს, სსრკ-ისა და მოკავშირე რესპუბლიკათა სახელმწ. პ-ს, ლენინური კომკავშირის პ-ს. გარდა ამისა, დაწესებულია სპეც. პ-ები ლიტ-რის, მუს., თეატრ. ხელოვნ., კინემატოგრაფიისა და სხვ. დარგებში, მაგ., რსფსრ-ში მ. გორკის (ლიტ-რა), კ. სტანისლავსკის (დრამატურგიული ნაწარმოებებისა და თეატრ. სპექტაკლებისათვის), მ. გლინკას (მუსიკის დარგში),

ი. რეპინის (სახვითი ხელოვნება) და სხვ. სახ. პ-ები.

საქ. სსრ-ში ლიტ-რისა და ხელოვნ. დარგში დაწესებულია შემდეგი სახ. პ-ები: ზ. ფალიაშვილისა (1971, მუს. ხელოვნ. დარგში კომპოზიტორებს, მუსიკათმცოდნეებს, მუსიკოს-შემსრულებლებს), კ. მარჯანიშვილისა (1972, საუკეთესო თეატრ. დადგმისათვის, პიესისათვის, რეჟისორული ნამუშევრისა და აქტიორული შესრულებისათვის), გ. ტაბიძისა (1974, საუკეთესო პოეტური ნაწარმოებისათვის), ი. მაჩაბლისა (1974, საუკეთესო მხატვრული თარგმანისათვის), ვ. მაიაკოვსკისა (1981, პოლიტ. და მოქალაქეობრივი ჟღერადობის მაღალიდეური და მაღალმხატვრული ნაწარმოებისათვის), აგრეთვე პ. თანამედროვეობის ამსახველი პროზის, პოეზიის, დრამატურგიის, კრიტიკისა და პუბლიცისტიკის საუკეთესო ნაწარმოებისათვის (1974).

საზღვარგარეთ ფართოდაა ცნობილი *გონკურების* (საფრანგეთი), *სერვანტესის* (ესპანეთი), *გოეთეს* (გფრ), ნერუს (ინდოეთი) და სხვ. სახ. პრემიები.

პ-ები შეიძლება მიენიჭოს აგრეთვე საერთაშ. და ეროვნ. მუსიკ. კონკურსებზე, კინოფესტივალებზე, გამოფენებზე და სხვ. გამარჯვებულებს (მაგ., მოსკოვის საერთაშ. საბალეტო კონკურსის გრან პრი, ამერ. კინოხელოვნებისა და მეცნ. აკად. პ. „ოსკარი").

**პრემიერა** [ფრანგ. première (მდედრობითი) — პირველი], ახალი ან განახლებული სპექტაკლის, საესტრადო და საცირკო პროგრამის, კინოფილმის, ტელეფილმის და სხვ. პირველი საჯარო, ფასიანი ჩვენება.

**პრემიერი** [ფრანგ. premier (მამრობითი) — პირველი], მსახიობი, რ-საც დასში ერთ-ერთი პირველი ადგილი უჭირავს და მთავარ როლებს ასრულებს.

**პრემიერ-მინისტრი,** პ რ ე მ ი ე რ ი, მთავრობის მეთაური, მინისტრთა საბჭოს ან მინისტრთა კაბინეტის თავ-რე თანამედროვე ბურჟ. სახელმწიფოებში. პ.-მ-ს ჩვეულებრივ სახელმწიფოს მეთაური ნიშნავს. როგორც წესი, პ.-მ. არის პარტ. ლიდერი (მას მხარს უჭერს პარლამენტის უმრავლესობა) ან პარტიული კოალიციის ლიდერი. ზოგ ქვეყანაში (მაგ., გფრ) მთავრობის მეთაურს *კანცლერი* ჰქვია.

**პრემირება,** ს ს რ კ-ი ს ს ო ც ი ა ლ ი ს ტ უ რ ს ა წ ა რ მ ო ე ბ შ ი შრომაში მიღწეული წარმატებებისათვის მუშაკების ან მთელი კოლექტივის მატერიალური წახალისების მთავარი ფორმა. პ. ხდება ორი წყაროდან: მატერ. წახალისების ფონდიდან და ხელფასის ფონდიდან (იხ. *ხელფასი*). პ-ის როლი გაიზარდა ეკონომიკური რეფორმის პირობებში. პრემიის სიდიდე დამოკიდებულია მუშაკის შრომით წვლილზე, საწარმოს მიერ გეგმის ხარისხობრივი და რაოდენობრივი მაჩვენებლების შესრულების დონეზე.

პ-ის რიგ მაჩვენებლებსა და პირობებს ადმინისტრაცია დამოუკიდებლად შეარჩევს ფაბრიკო-საქარხნო ადგილკომთან შეთანხმებით, განსაზღვრავს პ-ის სიდიდეს და პრემირებულ პირთა წრეს. მუშათა პ-ის მაჩვენებლებია: პროდუქციის უდეფექტო დამზადება, წუნით გამოწვეული დანაკარგების შემცირება, პროდუქციის სორტის, ბარკის საგეგმო მაჩვენებლების შესრულება და გადაჭარბება. მუშები პრემიებს იღებენ აგრეთვე მატერ. ფასეულობათა ეკონომიისათვის, ბრიგადის, უბნის, საამქროს სამეურნეო საქმიანობის შედეგების გაუმჯობესებისა და სხვა მაჩვენებლებისათვის. საწარმოს სამმართველო აპარატის მუშაკთა მიმდინარე პ. წარმოებს პროდუქციის რეალიზაციის (ან მოგების), შრომის ნაყოფიერებისა და უმაღლესი კატეგორიის პროდუქციის ხვ. წ. გაზრდის, რენტაბელობის დაკალებათა გეგმის შესრულების და გადაჭარბების შემთხვევაში.

პ-ის ორგანიზაციის მნიშვნელოვანი პირობაა მაჩვენებლების პერიოდული გადასინჯვა. პრემიის სიდიდე მატერ. წახალისების ფონდიდან არ იზღუდება. პრემიები, რ-ებიც გაიცემა მუშებზე ხელფასის ფონდიდან, არ უნდა აღემატებოდეს სანარდო ხელფასის ან სატარიფო განაკვეთის 40%-ს, (60%-ს ელექტროტექ., ნახშირის, ქიმ. მრეწვ., შავი მეტალ. წარმოებებში მომუშავე ზოგიერთი კატეგორიის მუშებზე გაცემული პრემიები). შრომითი ან საზ. დისციპლინის დარღვევის შემთხვევაში მუშაკს შეიძლება ჩამოერთვას პრემია მთლიანად ან ნაწილობრივ.

ხელფასის საპრემიო ნაწილის როლი მნიშვნელოვნად გაიზარდა სხვა სოციალ. ქვეყნებშიც სამეურნეო რეფორმების პირობებში.

**პრემჩანდი** (ნამდვ. სახელი დ ჰ ა ნ პ ა ტ რ ა ი შ რ ი ვ ა ს ტ ა ვ ი) (31. VII. 1880, ლამჰი. ქ. ბენარესის მახლობლად, — 8. X. 1936, ქ. ბენარესი), ინდოელი მწერალი და პუბლიცისტი. კრიტ. რეალიზმის ფუძემდებელი თანამედროვე ჰინდისა და ურდუს ლიტ-რაში. მისი პირველი მოთხრობა დაიბეჭდა 1907 წ. 1910—13 აქვეყნებდა ისტ. მოთხრობებს. პ-ის პირველი რომანია „თავშესაფარი" (1914). ჰინდისა და ურდუს ლიტ-რაში პ-მა პირველმა წარმოსახა გმირებად უბრალო მშრომელი ხალხის წარმომადგენლები. ავტორია რომანებისა: „სიყვარულის სავანე" (1922), „ბრძოლის ველი" (1932), „გაფლანგვა" (1931) და სხვ. მსოფლიო აღიარება მოიპოვა სოფლის ცხოვრების თემაზე შექმნილმა რომანმა „სამსხვერპლო ძროხა" (1936). პ. ცხოველ ინტერესს იჩენდა ოქტ. რევოლუციისადმი, სოციალ. მშენებლობისადმი სსრკ-ში. 1936 იგი აირჩიეს ინდ. პროგრ. მწერალთა ასოციაციის გენ. მდივნად.

*თხზ.*: გუპტა დჰან, ტ. 1—2, ალაჰაბადი, 1962; ვივიდჰ პრასანგ, ტ. 1—3, ალაჰაბადი, 1962; მანასაროვარ, ტ. 1—8, ბენარესი, 1953—56.

*ლიტ.*: Б а л и н В. И., Премчанд-новеллист, Л., 1973; Х а ж р а д ж Р а х б а р, Жизнь и творчество Премчанда, М., 1963; Премчанд. Биобиблиографический указатель, М., 1962. *მ. მოდებაძე.*

**პრენიტი** [სახელი ეწოდა ჰოლანდ. პოლკოვნიკის პრენის (Prehn) პატივსაცემად, რ-მაც აღმოაჩინა ეს მინერალი], სილიკატების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $Ca_2Al[AlSi_3O_{10}](OH)_2$. კრისტალდება რომბულ სინგონიაში. გვხვდება რადიალურ-ბოჭკოვანი აგრეგატების სახით. მომწვანო-ყვითელი ფერისაა. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 6,5; სიმკვრივე 2800—2950 *კგ/მ*³. წარმოიქმნება ჰიდროთერმული გზით ეფუზიური ქანების სიცარიელეებში.

**„პრენსა ლატინა"** („Prensa Latina"), ლათინური ამერიკის საინფორმაციო სააგენტო — ლათ. ამერ. ქვეყნების სააქციო საზ-ბა. დაარსდა 1959 ჰავანაში. ინფორმაციას აწვდის კუბასა და ლათ. ამერ. სხვა ქვეყნებს. განყ-ბები და საკორესპონდენტო პუნქტები აქვს ლათ. ამერ., ევრ. და აფრ. ქვეყნებში. ინფორმაციათა გაცვლის შესახებ ხელშეკრულება აქვს დადებული საკდესსა და სხვა სოციალ. ქვეყნების სააგენტოებთან. გამოსცემს ბიულეტენს ესპ. და ინგლ. ენებზე.

**პრეობრაჟენსკაია** სოფიო პეტრეს ასული [14 (27). IX. 1904, პეტერბურგი, — 21. VII. 1966, ლენინგრადი], რუსი საბჭ. მომღერალი (მეცო-სოპრანო). სსრკ სახ. არტისტი (1955). 1928 დაამთავრა ლენინგრ. კონსერვატორია. 1929—59 ლენინგრ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი. პარტიები: მარფა (მუსორგსკის „ხოვანშჩინა"), იოანა, გრაფინია (ჩაიკოვსკის „ორლეანელი ქალწული", „პიკის ქალი", სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), ლიუბაშა (რიმსკი-კორსაკოვის „მეფის საცოლე"), აზუჩენა (ვერდის „ტრუბადური"), გრუნია (ჩიშკოს „ჯავშნოსანი პოტიომკინი", სსრკ სახელმწ. პრემია, 1951). ეწეოდა საკონცერტო მოღვაწეობასაც. 1949—53 ლენინგრ. კონსერვ. პროფესორი. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**პრეობრაჟენსკი** ბორის სერგეის ძე [15 (27). VI. 1892, მოსკოვი, — 7. XII. 1970, იქვე], საბჭ. ოტორინოლარინგოლოგი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1950), სოციალ. შრომის გმირი (1962). 1914 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1914-იდან იყო მოსკ. მე-2 სამედ. ინ-ტის ყელ-ყურ-ცხვირის დაავადებათა კათედრის გამგე. მისი ძირითადი შრომები ეხება ანგინის, ქრონ. ტონზილიტის, სმენის დაქვეითებისა და სიყრუის, ყელის, ყურისა და ცხვირის დაზიანების საკითხებს. პ-მ სრულყო ზოგიერთი ოპერაციის ტექნიკა, გამოიგონა ახ. სამედ. ხელსაწყოები, შექმნა ოტორინოლარინგოლოგთა სკოლა. ოტორინოლარინგოლოგთა საკავშ. სამეცნ. საზ-ბის ერთ-ერთი ორგანიზატორი. ოტორინოლარინგოლოგთა ინტერნაც. კომიტეტის, უნგრეთის სამედ. საზ-ბების ასოციაციის წევრი და სხვ. დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Ангина, хронический тонзиллит и сопряжённые с ним заболевания, М., 1970 (თანაავტ.: Г. Н. Попова).

**პრეობრაჟენსკი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე (დ. 27. XI. 1918, მოსკოვი), საბჭ. ოტორინოლარინგოლოგი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. ნ. წ. (1974). სკკპ წევრი 1959-იდან. 1941 დაამთავრა მოსკ. I სამედ. ინ-ტი. 1963-იდან იყო ამავე ინ-ტის ყელ-ყურ-ცხვირის დაავადებათა კათედრის პროფესორი, 1972-იდან — გამგეა. ოტოსკლეროზით დაავადებულთა სმენის გასაუმჯობესებელი ოპერაციების სრულყოფისა და პრაქტიკაში დანერგვისათვის 1964 მიენიჭა ლენინური პრემია. ოტორინოლარინგოლოგთა საკავშ. სამეცნ. საზ-ბის თავ-რე (1968-იდან). დაჯილდოებულია სამამულო ომის II ხარისხის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Отосклероз, 2 изд., М., 1965 (თანაავტ.: К. Л. Хилов).

**პრერაფაელიტები** (*პრე*... და *რაფაელი*), XIX ს. II ნახევრის ინგლისელ მხატვართა, პოეტთა და კრიტიკოსთა ჯგუფი. მიზნად სახავდნენ აღედგინათ გვიანდ. შუა საუკ. (რაფაელამდელი) ხელოვნების „გულუბრყვილო რელიგიურობა". 1848 პოეტმა და ფერმწერმა დ. გ. როსეტიმ, ფერმწერებმა ჯ. ე. მილესმა და ჰ. ჰანტმა დააარსეს ჯგუფი „პრერაფაელიტთა ძმობა". განიცადეს ფ. მ. ბრაუნის, აგრეთვე გერმ. ნაზარეველების გავლენა. რაიმე მწყობრი ესთეტ. სისტემა, ხელოვნების თუ ლიტ. მიმართულება არ ჰქონდათ. რომანტ. პოზიციიდან აკრიტიკებდნენ ბურჟ. კულტურას, ცივ აკადემიზმს დაუპირისპირეს „ცოცხალი რწმენა". „წმიდათა ცეცხლი" და ა. შ. წინ წამოსწიეს ახ. დროის ესთეტიკის მიერ უარყოფილი პრიმიტივიზმი. 1850 გამოსცეს ჟურნალ „კვირტის" („The Germ") რამდენიმე ნომერი, რ-ებშიც გადმოცემული იყო პ-ის მხატვრულ-ესთეტ. მრწამსი. პ. ძირითადად გვიანდ. შუა საუკ. და ადრინ-

პრერაფაელიტები. ე. ბ ე რ ნ - ჯ ო უ ნ ზ ი, „მოგვთა თაყვანისცემა". უ. მორისის სახელოსნოში მოქარგული შპალერი. ერმიტაჟი. ლენინგრადი.



დელი რენესანსის მხატვრობისა და პოეზიის კულტს აღიარებდნენ. ისინი თავის იდეალად რაფაელის წინამორბედებს (აქედან — ჯგუფის სახელწ.) ს. ბოტიჩელის, ფრა ანჯელიკოს, აგრეთვე ჯოტოს აცხადებდნენ, პოეზიის მწვერვალად კი დანტეს შემოქმედებას მიიჩნევდნენ. აქედან იღებს სათავეს რენესანსამდელი მხატვრული ხერხებისა და მანერის სტილიზაცია, რაც პ-თა ხელში თავისებურ პროტესტს წარმოადგენდა ვიქტორიას ეპოქის ინგლისში გაბატონებულ ესთეტ. ღირებულებათა წინააღმდეგ. პ-თა ეს თავისებური მეამბოხური სულისკვეთება სხვადასხვა დროს ამ ჯგუფისკენ იზიდავდა სუინბერნს, უაილდს, რასკინსა და მორისს, თუმცა არც ერთი მათგანი ბოლომდე არ შერჩა მას. საკუთრივ პ-ის პრინციპების მატარებელი იყო მილესისა და როსეტის სტილიზებული მხატვრობა, და-ძმა კ. და გ. როსეტების მოესთეტიკო ლექსები. 1853 „ძმობა" დაიშალა. პ-ის ახ. აღმავლობა დაიწყო 1850-იანი წწ. დასასრულიდან. ამ დროს როსეტის ირგვლივ თავი მოიყარეს ახ. ძალებმა, მხატვრებმა უ. მორისმა, ე. ბერნ-ჯოუნზმა, უ. კრეინმა, ჯ. ფ. უოტსმა და სხვ. პ-ის ფერწერა რთული გზით ვითარდებოდა — უბრალო, მარტივი შეღებილი სიბრტყობრივი ორნამენტიდან რთულ მისტერიულ სახეებამდე (როსეტი, ბერნ-ჯოუნზი). უფრო ფართო ხასიათისაა სოციალისტ მორისის შემოქმედება. ის ცდილობს უარყოს მანქანური „გასულიერებული" ხელოვნება, გადმოსცეს ყოველდღიური საქმიანობის სილამაზე. მის ირგვლივ თავი მოიყარა მრავალმა საინტერესო ოსტატმა (ფ. მ. ბრაუნი, ა. მიუგზი, არქიტ. ფ. უები). პ-მა გარკვეულად განავითარეს ინგლ. დეკორ-გამოყენებითი ხელოვნება (მორისის მიერ ორგანიზებული გამოცემებისათვის შესრულებული ნახატები, სამხატვრო-სახელოსნოსა და სხვ. გამოცემათა გაფორმებები და სხვ.). პ-ის იდეებმა და პრაქტ. საქმიანობამ ხელი შეუწყო სიმბოლიზმის განმტკიცებასა და „მოდერნის" სტილის დამკვიდრებას.

*ლიტ.*: **Венгерова З. А., Литературные характеристики, [т. 1] — Прерафаэлитское движение в Англии, СПб., 1897.**

**პრერია** (ფრანგ. prairie<ლათ. pratum—მდელო), ჩრდ. ამერიკის (კანადა, აშშ) ველის ან სავანის ტიპის მაღალბალახეული მცენარეულობის ფორმაციათა ჯგუფი. პ-ის ნიადაგი შავმიწისებრია. აქ ბუნებრივი მცენარეულობა შემორჩენილია მცირე ფართობებზე და წარმოქმნის ხშირ და მაღალ (1,5 *მ*-მდე) საფარს, რ-იც შედგება ძირითადად მრავალწლოვანი მარცვლოვნებისაგან (უროს, ვაციწვერას, ჭანგას სახეობები). ხემცენარეები (ჩრდილოეთში — ვერხვი, ტირიფი, სამხრეთში — მუხა, თხილი, ვერხვი) უმეტესად გავრცელებულია მდინარის ნაპირებზე და ტენიან ვაკე ადგილებზე. კანადაში ზოგან პ-ს ტყე-ველის სახე აქვს და შექმნილია არყნარით, ვერხვნარითა და ფიჭვნარით.

**პრერიალის აჯანყება,** სახალხო აჯანყება პარიზში რესპუბლიკის III წლის 1—4 პრერიალს (1795 წ. 20—23 მაისს) თერმიდორული *კონვენტის* კონტრრევ. პოლიტიკის წინააღმდეგ. აჯანყებულები (ქალაქის ღარიბ-ღატაკნი, მუშები, ხელოსნები) მოითხოვდნენ „პურსა და 1793 წლის კონსტიტუციას". პ. ა-ში მონაწილეობდნენ აგრეთვე ეროვნ. გვარდიის ცალკეული ბატალიონები. 20 მაისს აჯანყებულებმა დაიკავეს კონვენტის შენობა. მათ შეუერთდა რამდენიმე გადარჩენილი იაკობინელი დეპუტატი („უკანასკნელი *მონტანიარები*"). დეკრეტირებულ იქნა 4-კაციანი მთავრობის კომისიის შექმნა, პოლიტ. პატიმრების გათავისუფლება, პარიზის პურით უზრუნველყოფა. აჯანყებულების გაუბედაობამ თერმიდორელებს ძალთა მოკრების საშუალება მისცა. 20 მაისს, ღამით, თერმიდორელთა ბატალიონები კონვენტის შენობაში შეიჭრნენ, ხოლო 23 მაისს არმიის დახმარებით აჯანყება ჩაახშეს.

*ნ. გიოშვილი.*

**პრეროგატივა** (ლათ. praerogativa), სახელმწიფო ხელისუფლების ორგანოს ან თანამდებობის პირის განსაკუთრებული უფლება. პ-ს მაგალითია სსრკ უმაღლესი საბჭოს უფლება სსრკ-ის შემადგენლობაში მიიღოს ახ. მოკავშირე რესპუბლიკა (სსრკ კონსტ., მ. 108).

**პრერომანტიზმი** (ფრანგ. préromantisme), გარდამავალი ხანა XVIII ს. დასასრ. და XIX ს. დამდეგის ევროპულ ლიტ-რისა და ხელოვნების ისტორიაში. წინ უძღოდა რომანტიზმს. დაკავშირებულია სანტიმენტალიზმთან, მაგრამ, მისგან განსხვავებით, მთლიანად უარყოფს განმანათლებლურ რაციონალიზმს. საფრ. რევ. წინა ხანებში ფრანგ. პ. მოქალაქეობრივი და ანტიფეოდალური სულისკვეთებით განიმსჭვალა. ეს მოტივები გამოჩნდა ევრ. სხვა ქვეყნების გვიანდ. პრერომანტიკოსთა შემოქმედებაშიც (მაგ., რ. ბერნსი).

პ-ის კლასიკური ქვეყანაა ინგლისი. აქ იგი გამოვლინდა „ძველის" აღორძინებისაკენ მისწრაფებით (ტ. ჩეტერტონი, ჯ. მაკფერსონი), ხალხ. პოეზიის უხვი გამოყენებითა და მიბაძვით, ბუნების კულტით (ა. რემზი, ტ. პერსი, რ. ბერნსი). შეიქმნა გოტიკური რომანი (ჰ. უოლპოლი, ა. რედკლიფი). ინგლ. პ. განსაკუთრებულ ინტერესს იჩენს ცალკეული ადამიანის სულიერი სამყაროს მიმართ. აღსანიშნავია ხელახალი დაინტერესება სპენსერით, მილტონით, შექსპირით, რ-თაც აკრიტიკებდნენ განმანათლებლები.

პ. განვითარდა ევრ. სხვა ქვეყნებისა და აშშ-ის ლიტ-რაშიც. რუსეთში მას არ მიუღია დასრულებული სახე. ქართ. ლიტ-რაში პ-ის ზოგიერთ ანალოგიურ მოტივზე თუ შეიძლება ლაპარაკი (ვ. ორბელიანის, ა. ჭავჭავაძის, გ. ორბელიანის ცალკეულ ნაწარმოებებში).

*პ. იაშვილი.*

**პრესა** (პარიზში 1836 გამოსული პირველი მასობრივი გაზეთის სახელწოდებიდან—„La Press"; ფრანგ. presse<ლათ. presso—ვაჭერ, რაც ასახავს ბეჭდვის არსს—დაჭერით საღებავის გადატანა საბეჭდი ფორმიდან ქაღალდზე და ტირაჟირების შესაძლებლობა), მასობრივი პერიოდული გამოცემების (გაზეთები, ჟურნალები) ერთობლიობა. თავდაპირველად პ-ს უწოდებდნენ საზ.-პოლიტ. პერიოდულ გამოცემებს, რ-ებიც განკუთვნილი იყო მკითხველისათვის. პერიოდული ბეჭდვითი სიტყვის შემდგომმა განვითარებამ და დიფერენციაციამ მასობრივი პერიოდული გამოცემები დაყო მიზნობრივ და სხვადასხვა ჯგუფებად (მაგ., სამეცნ. პ., დარგობრივი პ., პიონერული პ., სპორტული პ. და სხვ.). იხ. აგრეთვე *ბეჭდვითი სიტყვა; გაზეთი; ჟურნალი; ჟურნალისტიკა.*

**„პრეს ასოშიეიშნ"** (Press Association Ltd), დიდი ბრიტანეთის საინფორმაციო სააგენტო, პროვინციული გაზეთების გამომცემელთა კოოპერაციული გაერთიანება. დაარსდა 1868, მმართველობა ლონდონშია. „პ. ა." ფლობს რეიტერის სააგენტოს აქციათა მნიშვნელოვან პაკეტს, მას გადასცემს საშინაო ინფორმაციას, ხოლო მისგან ღებულობს საერთაშორისოს. განყ-ბები აქვს ქვეყნის დიდ პროვინციულ ქ-ებში. არის ევრ. ბეჭდვითი სიტყვის სააგენტოთა ალიანსის წევრი.

**პრესბიოპია** (ბერძნ. presbys — მოხუცებული და ōps, ნათ. ბრ. ōpos — თვალი), თვალის აკომოდაციის ასაკობრივი დასუსტება, რასაც იწვევს ბროლის სკლეროზი. პ-ის დროს მცირდება ბროლის შუქმტეხი ძალა და თვალი ველარ ხედავს ახლომდებარე საგნებს. იწყება 40—45 წლის ასაკში, *ახლომხედველობის* დროს — უფრო გვიან, *შორსმხედველობისას* — უფრო ადრე. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: კითხვისა და თვალთან ახლო მანძილზე მუშაობისათვის სათვალის სწორედ შერჩევა.

**პრესბიურო,** პ რ ე ს ც ე ნ ტ რ ი, 1. ინფორმაციის სამსახური, რ-იც იქმნება ყრილობების, კონგრესების, სპორტული შეჯიბრებებისა და სხვ. მიმდინარეობის პერიოდში ამ მოვლენათა გაშუქებაზე მომუშავე ჟურნალისტების დასახმარებლად. პ. აწყობს პრესკონფერენციებს, გამოცემს სპეც. ბიულეტენებს (პრესრელიზებს) და სხვ. 2. დიდი გაზეთების რედაქციათა, ბეჭდვითი სიტყვისა და დეპეშათა სააგენტოების მუდმივმოქმედი საინფორმაციო ორგანო.

*შ. გაგოშიძე.*

**პრესბურგის საზავო ხელშეკრულება 1805,** საზავო ხელშეკრულება საფრანგეთსა და ავსტრიას შორის; დაიდო 26 დეკ. პრესბურგში (ბრატისლავა) *აუსტერლიცის ბრძოლაში* (1805) ავსტრიის სამხ. განადგურების შემდეგ. პ. ს. ხ-ის მიხედვით, ავსტრია ცნობდა საფრანგეთის მიერ დაპყრობილ ყველა ტერიტორიას იტალიაში, დას. და სამხრ. გერმანიაში; უთმობდა ნაპოლეონს (როგორც იტალ. მეფეს) ვენეციის ოლქს, ისტრიასა (ტრიესტის გარდა) და დალმაციას; აძლევდა ნაპოლეონის ახ. მოკავშირეებს ბავარიას, ვიურტემბერგსა და ბადენს (ბავარიას — ტიროლი ბრიქსენით და ტრიენტით და სხვ. ვიურტემბერგსა და ბადენს — დანარჩენი სამფლობელოები სამხრ. გერმანიაში); უხდიდა საფრანგეთს 40 მლნ. ფლორინ კონტრიბუციას. კომპენსაციის სახით ავსტრია იღებდა უმნიშვნელო ტერიტორიას (ზალცბურგს, ბერხტესგადენის სამთავროს, ვიურცბურგს).

*გ. სიმონიძე.*

**პრესენილური ფსიქოზი** (*პრე...* და ლათ. senilis — მოხუცებულობისა), მ ო ხ უ ც ე ბ უ ლ ო ბ ი ს წ ი ნ ა ფ ს ი ქ ო ზ ი, ი ნ ვ ო ლ უ ც ი უ რ ი ფ ს ი ქ ო ზ ი, ფსიქიკური დაავადება, რ-იც ვითარდება 45—60 წლის ასაკში. გამომწვევი მიზეზი ცნობილი არ არის; დიდ მნიშვნელობას ანიჭებენ ენდოკრინული სისტემის, განსაკუთრებით სასქესო ჯირკვლების დისფუნქციას, რაც აღინიშნება ბიოლ. „ჭკნობის" დროს. პ. ფ. ხშირად ემართებათ ქალებს; შეიძლება დაერთოს *კლიმაქსს*. ზოგჯერ წინ უსწრებს ფიზ. ტრავმა და სომატური დაავადებანი. დამახასიათებელია გუნება-განწყობის მკვეთრი დაქვეითება, სევდა, მწუხარება, სასოწარკვეთილება, შფოთვა, მოუსვენრობა, მომავლის სადმი უპერსპექტივობის გრძნობა, თვითმკვლელობაზე ფიქრი, *დეპერსონალიზაცია*, ჰიპოქონდრია, ხშირია ეჭვიანობის (ღალატის), თავის დადანაშაულების ბოდვითი იდეები და სხვ. პ. ფ-ის ძირითადი ფორმებია პ რ ე ს ე ნ ი ლ უ რ ი დ ე პ რ ე ს ი ა (ინვოლუციური მელანქოლია), პ რ ე ს ე ნ ი ლ უ რ ი ბ ო დ ვ ა, ი ნ ვ ო ლ უ ც ი უ რ ი კ ა ტ ა ტ ო ნ ი ა, *ისტერია* და სხვ. დაავადება გრძელდება რამდენიმე თვე, ზოგჯერ წელიც. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანტიდეპრესიული და ნეიროლეფსიური საშუალებანი, ელექტროშოკი.

*ლიტ.*: ზ უ რ ა ბ ა შ ვ ი ლ ი ა., ფსიქიატრია, თბ., 1971; ნ ა კ ა შ ი ძ ე ე., ინვოლუციური მელანქოლია, თბ., 1960.

*ფ. კონტრიძე.*

**პრესეფექტი,** შენადნობთა სიმტკიცის გაზრდა ცხელი წნეხის შედეგად. პ. ახასიათებს ალუმინის, მაგნიუმისა და სხვ. შენადნობებს, უმეტესად წრთობისა და ბუნებრივი დაძველების (იხ. *დაძველება* ლ ი თ ო ნ ე ბ ი ს ა) შემდეგ. ზოგიერთ შენადნობის სიმტკიცე თითქმის 40%-ით იზრდება. პ-ის თანმხლები მოვლენებია ფარდობითი წაგრძელების შემცირება და განივკვეთის დავიწროვება.

თერმულად განმტკიცებადი ალუმინის შენადნობები პ-ს კარგავს მაშინ, როცა შენადნობები არ შეიცავენ (ან მცირე რაოდენობით შეიცავენ) მანგანუმს, ქრომსა და ცირკონიუმს. ამ დროს მიმდინარეობს სხმულების ხანგრძლივი ჰომოგენიზაციის პროცესი; დაწნეხის პროცესში ლითონის ტემპერატურა დაბალია, დეფორმაციის ხარისხი

სიჩქარე კი — ძალიან მაღალი; წრთობის წინ შენადნობს დიდი ხნის განმავლობაში ახურებენ და სხვ.

**პრესვიტერიანები** (ინგლ., მხ. რ. presbyterian < ბერძნ. presbyteros — უხუცესი), ინგლისელი და შოტლანდიელი *პურიტანების* ზომიერი ფრთა. *პრესვიტერიანობის* სამშობლოა შოტლანდია. ინგლისში პ-ის თემები XVI ს. 70-იან წლებში შეიქმნა. *ინგლისის ბურჟუაზიული რევოლუციის* (XVII ს.) დროს პ-მა პოლიტ. პარტიის მნიშვნელობა მოიპოვეს და ბურჟ. და „ახალი თავადაზნაურობის" ინტერესებს გამოხატავდნენ. მათი გავლენით 1643 შოტლანდიასთან დაიდო „საზეიმო ლიგა და კოვენანტი" (იხ. „*კოვენანტი*"), ხოლო 1644 პ-ის ეკლესია ინგლისის სახელმწ. ეკლესიად გამოცხადდა. პ-ს რევ. გაღრმავებისა ეშინოდათ და მეფესთან შეთანხმებას ცდილობდნენ. ამან საყოველთაო უკმაყოფილება გამოიწვია. 1648 წ. 6 დეკ. *ინდეპენდენტების* ერთგულმა პარლამენტის არმიამ (პოლკ. ტ. პრაიდი) პ. პარლამენტიდან გარეკა (პრაიდის წმენდა), რ-შიც ისინი 1640 წლიდან უმრავლესობას შეადგენდნენ. 1660 პ-მა ხელი შეუწყეს სტიუარტების დინასტიის რესტავრაციას (იხ. აგრეთვე სტ. *პრესვიტერიანული ეკლესია*). *ნ. გიოშვილი.*

**პრესვიტერიანობა,** *კალვინიზმის* ნაირსახეობა ინგლისსა და შოტლანდიაში. პოლიტ. პარტია *ინგლისის ბურჟუაზიული რევოლუციის* (XVII ს.) პერიოდში; XVI ს. შუა წლებში შოტლანდიაში დააარსა ჟ. *კალვინის* მოწაფემ ჯ. ნოქსმა. სახელმწ. რელიგიად აღიარეს შოტლანდიაში 1592. იხ. *პრესვიტერიანები* და *პრესვიტერიანული ეკლესია.*

**პრესვიტერიანული ეკლესია,** კალვინისტური ეკლესიების (გაჩნდნენ XVI ს. II ნახევარში) სახელწოდება შოტლანდიასა (დამაარსებელი ჯ. ნოქსი) და ინგლისში. ინგლ. პრესვიტერიანებმა (ზომიერი *პურიტანები*) უარყვეს ანგლიკანური ეკლესია, XVII ს. ინგლ. ბურჟ. რევ. დროს პოლიტ. პარტიის მნიშვნელობა მოიპოვეს და დროებით ხელისუფლების სათავეში მოექცნენ, ე. წ. უესტმინსტერის ასამბლეაზე 1643 — 49 შემუშავდა პრესვიტერიანთა სარწმუნოების სიმბოლო — „უესტმინსტერის სარწმუნოება". თითოეული პ. ე. წარმოადგენს მორწმუნეთა თემების გაერთიანებას. თითოეულ თემს სათავეში უდგას პრესვიტერთა (ბერძნ. presbyteros — უხუცესი) კონსისტორიუმი (რ-თაც ერისკაცთაგან ირჩევენ) და პასტორი („მინისტრი"). რამდენიმე თემი ქმნის ასოციაციას, რ-საც მართავს ამ თემების პასტორებისა და პრესვიტერების პრესვიტერიუმი (კოლოკვიუმი). ასოციაციებს ხელმძღვანელობენ პროვ. და ეროვნ. სინოდები. პ. ე. გავრცელებულია აგრეთვე აშშ-ში, კანადაში, ავსტრ. კავშირში, ახალ ზელანდიაში.

**პრესკონფერენცია** (ინგლ. press-conferense), ბეჭდვითი სიტყვის, რადიოსა და ტელევიზიის წარმომადგენელთა შეკრება ოფიც. პირებთან საზ.-პოლიტ. საკითხებზე აქტუალური ინფორმაციის მისაღებად.

სახელმწ. საზ. მოღვაწის, მეცნიერის (მოღვაწეთა, მეცნიერთა) შეხვედრა, საუბარი პრესის წარმომადგენლებთან და პასუხი მათ შეკითხვებზე. *შ. გაგოშიძე.*

**პრესკოტი** (Prescott) უილიამ ჰიკლინგ (4. V. 1796, სეილემი, მასაჩუსეტსი, — 28. I. 1859, ბოსტონი), ამერიკელი ისტორიკოსი და ლიტერატურათმცოდნე. დას. ევრ. ლიტ-რის ისტორიის მკვლევარი. თავის ისტ. ნაშრომებში „მექსიკის დაპყრობის ისტორია" (1843, შემოკლებული რუს. თარგმანი ტ. 1—2, 1885), „პერუს დაპყრობის ისტორია" (1847, შემოკლებული რუს. თარგმანი 1886) ბურჟ.-ლიბერ. პოზიციებზე დგას. მისი ნაშრომები მდიდარ ფაქტობრივ მასალას შეიცავს. პ. იყო დას. ევროპისა და აშშ-ის მრავალი აკადემიის წევრი და წ.-კორი.

*თხზ.*: The works, v. 1—22, Phil.—L., 1904; The literary memoranda, v. 1—2, Norman, 1961.

*ლიტ.*: Gardiner C. H., W. H. Prescott, Wash., 1958 (ბიბლიოგრ.).

**პრესორეცეპტორები** (ლათ. pressus — დაწოლა, წნევა და *რეცეპტორები*), მგრძნობიარე ნერვული დაბოლოებები, რ-ებიც შეიგრძნობენ წნევის ცვლილებას. განეკუთვნება *მექანორეცეპტორებს*. განლაგებულია სისხლძარღვების კედლებში (*ბარორეცეპტორები*) და ღრუ შინაგან ორგანოებში.

**პრესპა** (Prespa), ტბა ბალკანეთის ნ.-კ-ის დას. ნაწილში, იუგოსლავიაში, ალბანეთსა და საბერძნეთში. მდებარეობს მთათაშორის ტექტონ. ქვაბულში 853 *მ* სიმაღლეზე. ფართ. 285 *კმ²*. სიღრმე 54 *მ*-მდე. ჩრდ. და აღმ. ნაპირები დამრეცია და სუსტადაა დანაწევრებული, სამხრ. და დას. — ციცაბო, ღრმადაა შეჭრილი ყურეები. დაახლ. 1 *კმ* სიგრძის ფშანით დაკავშირებულია მიკრი-პრესპის წყალმარჩხ ტბასთან, მიწისქვეშა ნაკადებით — ოჰრიდის ტბასთან, რ-იც პ-ზე 158 *მ*-ით დაბლა მდებარეობს. დონეების წლ. რყევა 1,5—2 *მ*. თევზჭერა.

**პრესტესი** (Prestes) ლუის კარლოს (დ. 31. I. 1898, პორტუ-ალეგრი), ბრაზილიისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის მოღვაწე. ბრაზილიის კომუნისტური პარტიის (ბკპ) წევრი 1934-იდან. დაიბადა სამხ. მოსამსახურის ოჯახში, მიიღო უმაღლესი სამხ. განათლება. 1918—24 იყო ბრაზ. არმიის ინჟ.-კაპიტანი. 1924—27 ხელმძღვანელობდა დემოკრ. ძალების შეიარაღებულ ბრძოლას ა. ბერნარდისის დიქტატურის წინააღმდეგ. 1935 ჟ. ვარგასის დიქტატურის წინააღმდეგ ბრაზ. ხალხის აჯანყების ორგანიზატორი და ეროვნ.-განმათ. ალიანსის (რ-ის საპატიო თავ-რე იყო) რევ. არმიის ხელმძღვანელი. აჯანყების ჩახშობის შემდეგ დააპატიმრეს და 1936—45 საპყრობილეში გაატარა. 1943 აირჩიეს ბკპ ცკ-ის წევრად. 1945-იდან 1980 მაისამდე ბკპ ცკ-ის აღმასრ. კომისიის წევრი და ბკპ ცკ-ის გენ. მდივანია. 1973 დააჯილდოვეს ოქტ. რევ. ორდენით.

**პრესტიდიჟიტატორი** (ფრანგ. prestidigitateur < preste — სწრაფი და ლათ. digitus — თითი), ცირკის, ესტრადის მსახიობი, ოინბაზი, ილუზიონისტი, რ-იც ხელის სწრაფი, მოხერხებული მოძრაობით მალავს ან გამოაჩენს სხვადასხვა ნივთს (კარტი, ფული და სხვ.). სახელწ. „პ". მოძველებულია, ამჟამად პ-ს მანიპულატორს უწოდებენ.

**პრესტისიმო** [იტალ. prestissimo (აღმატებითი ხარისხი) < presto — სწრაფად] მ უ ს ი კ ა შ ი, ძალიან ჩქარი ტემპის აღნიშვნა. იხმარება „შედგენილი" ტერმინების — presto assai, presto molto — პარალელურად. XVII ს-ში ხშირად გვხვდება სონატურ-სიმფონიური ციკლების ფინალური ნაწილების დასკვნით მონაკვეთში. იხ. *პრესტო.*

**პრესტო** (იტალ. presto — სწრაფად) მ უ ს ი კ ა შ ი, ჩქარი ტემპის აღნიშვნა. ტერმინი გვხვდება XVII ს. დასაწყისიდან. XVIII ს-იდან აღნიშნავდა ალეგროზე ჩქარ ტემპს. ტერმ. „პ." იხმარება დამატებით, დამაზუსტებელ ტერმინთან ერთად — presto assai, presto molto (ძალიან ჩქარა), presto ma non tanto და presto ma non troppo (არც ისე ჩქარა). იხ. აგრეთვე *პრესტისიმო.*

**პრესტონი** (Preston), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, ჩრდ.-დას. ინგლისში, ლანკაშირის საგრაფოში. საზღვ. ნავსადგური მდ. რიბლის ესტუარში, ირლ. ზღვის მახლობლად. 144 ათ. მცხ. (1981). დიდი სარკინიგზო კვანძი. ლანკაშირის სამრეწვ. რ-ნის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საფეიქრო ცენტრი. ავია- და ლოკომოტივთმშენებლობა, ელექტროტექ., ტყავ-ფეხსაცმლის, ქიმ., ფარმაცევტული მრეწვ., პ-ის მახლობლად — ავტომშენებლობა. XVII ს. ინგლისის ბურჟ. რევ. დროს, 1648 წ 17 აგვ., პ-ის რ-ნში გაიმართა გადამწყვეტი ბრძოლა გენ. ო. *კრომველის* რევ. არმიასა და ჰერცოგ ჯ. ჰამილტონისა და მ. ლენგდეილის ინგლ.-შოტლ. როიალისტებს შორის. მიუხედავად მოწინააღმდეგის რიცხობრივი უპირატესობისა (20 ათ. კაცი 9 ათ. წინააღმდეგ), კრომველმა ისარგებლა როიალისტების რაზმების შეუთანხმებელი მოქმედებით და ქვეითი ჯარისა და ცხენოსნების კომბინირებული შეტევით გაანადგურა ჯერ ინგლ. როიალისტები, შემდეგ კი შოტლანდიელები. ბრძოლის შედეგმა განაპირობა რევ. არმიის სრული გამარჯვება II სამოქალაქო ომში.

**პრესფორმა,** მოწყობილობა, რ-საც იყენებენ ლითონისაგან, პლასტმასისაგან, რეზინისა და პარაფინისაგან, სტეარინისა და სხვა მასალისაგან მოცულობითი ნამზადების (ნაკეთობების) მისაღებად. ნამზადი მიიღება მასზე სამსხმელო მანქანებით ან წნეხებით შექმნილი წნევის მოქმედებით. პ-ს იყენებენ აგრეთვე ლითონებისა და პოლიმერული მასალის წნევით ჩამოსხმისას, პოლიმერული მასალების დაწნეხისას და სხვ. პ. არის ხელის, ნახევრად ავტომ., და ავტომ; მოსახსნელი, ნახევრად მოსახსნელი და სტაციონარული, აგრეთვე ისეთი პ., რ-იც ჰორიზ. ან ვერტ. სიბრტყეზე გაირთვება. პ-ს (ნახ.) აქვს ნამზადის გარე ზედაპირის საწინააღმდეგო (ნეგატიური) ფორმის ერთი ან რამდენიმე საყალიბო სიბრტყე. პ-ის დეტალებს ამზადებენ ნახშირბადიანი ან ლეგირებული ფოლადისაგან, ფერადი ლითონების შენადნობებისაგან, თაბაშირისა და სხვა მასალისაგან.

პ-ს იყენებენ საავტომობილო, რადიოტექ., ელექტროტექ. წარმოებაში, სანტექ. მოწყობილობათა ნამზადების სერიული და მასობრივი წარმოებისას.

**პრეტენზია** (გვიანდ. ლათ. praetensio — მოთხოვნა, მიჩემება), საბჭ. სამოქალაქო სამართლის მიხედვით, წერილობითი განცხადება, რ-ითაც პირი თავისი ქონებრივი ინტერესის დარღვევისას სარჩელის წარდგენამდე მიმართავს კონტრაჰენტს. სოციალ. ორგანიზაციებს შორის არსებული დავის განხილვის *საპრეტენზიო წესი* სავალდებულოა. პ. წინ უნდა უსწრებდეს არბიტრაჟში დავის გადაცემას. სარჩელის წარდგენა შეიძლება პ-ის დაკმაყოფილებაზე უარის თქმის ან პ-ზე განსაზღვრულ დროში პასუხის მიუღებლობის შემთხვევაში. პ-ის წარდგენისა და განხილვის წესი და ვადები ნორმირებულია.

*ზ. ახვლედიანი.*

**პრეტორი** (ლათ. praetor < praeitor — წინამავალი), სახელმწიფო თანამდებობა ძვ. რომში. თავდაპირველად — უმაღლესი *მაგისტრატურის* (კონსულის და დიქტატორის) ტიტული, შემდეგში — კონსულის უმცროსი კოლეგა — მისი ნაცვალი, თანაშემწე. პ. წარმართავდა სასამართლო პროცესებს სამოქალაქო სამართ. საქმეების გამო მის მიერვე გამოცემული ედიქტების საფუძველზე (იხ. *პრეტორის სამართალი*). ძვ. წ. 242-იდან ირჩევდნენ პ-ს უცხოელთა საქმეებისათვის. სულას დროს პ-თა

პრესფორმა. თითბრის გონიოს წნევის ქვეშ ჩამოსასხმელი პრესფორმა: 1,2—სადებები; 3—სასხმთა სისტემა; 4—საყალიბო ღრუში ჩამოსხმა; 5,7—პრესფორმის მანქანაზე დასამაგრებელი ფილები; 6—სადებების დასამაგრებელი გარსაკრი; 8—ღეროების გადასაადგილებელი მექანიზმი; 9—მოძრავი ღერო; 10—გამომგდები; 11, 12—გამომგდები მექანიზმები.




პრეცესია. ნახ. 1. პრეცესიის სქემა. თუ მოძრაობის მთელი დროის განმავლობაში $\theta$=const (ნუტაცია არ არსებობს) და $\Omega$,$\omega$ მუდმივი რჩება, მაშინ სხეულის მოძრაობას რ ე გ უ ლ ა რ უ ლ პრეცესიას უწოდებენ. ამასთან, Oz ღერძი პრეცესიის $Oz_1$ ღერძის ირგვლივ აღწერს წრიულ კონუსს. ასეთ პრეცესიას ნებისმიერ საწყის პირობებში ასრულებს სიმძიმის ცენტრში დამაგრებული სიმეტრიული სხეული (გიროსკოპი), რომელზედაც დამაგრებული წერტილის მიმართ მომენტის შემქმნელი არავითარი ძალა არ მოქმედებს. ამ შემთხვევაში პრეცესიის ღერძია სხეულის კინეტიკური მომენტის უცვლელი მიმართულება. სიმეტრიული სხეული, რომელიც დამაგრებულია თავისი სიმეტრიის ღერძის ნებისმიერ წერტილში და განიცდის სიმძიმის ძალის ზემოქმედებას (მძიმე გიროსკოპი ან ბზრიალა), ნებისმიერი საწყისი პირობების დროს ვერტიკალური ღერძის ირგვლივ შეასრულებს პრეცესიას, რასაც თან ახლავს ნუტაციური რხევები, რომელთა ამპლიტუდა და პერიოდი მით უფრო ნაკლებია, ხოლო სიხშირე მით უფრო მეტია, რაც მეტია საკუთარი ბრუნვის $\Omega$ კუთხური სიჩქარე. როცა $\Omega \gg \omega$, გიროსკოპის ხილული მოძრაობა მცირედ განსხვავდება რეგულარული პრეცესიისაგან. ასეთ პრეცესიას უწოდებენ ფ ს ე ვ დ ო რ ე გ უ ლ ა რ უ ლ პრეცესიას. მძიმე გიროსკოპის ფსევდორეგულარული პრეცესიის კუთხური სიჩქარე დაახლოებით განისაზღვრება ტოლობით: $\omega=Pa/I\Omega$, სადაც P არის გიროსკოპის წონა, a—მანძილი უძრავი წერტილიდან სიმძიმის ცენტრამდე, I—გიროსკოპის ინერციის მომენტი სიმეტრიის ღერძის მიმართ.

პრეცესია. ნახ. 3. პრეცესიის შედეგად სამყაროს ჩრდილოეთი პოლუსის გადაადგილება თანავარსკვლავედებს შორის. ნახაზზე წლების გამომსახველ რიცხვებთან ნიშანი მინუსი აღნიშნავა ეპოქას ჩვ. წ-მდე (გედი, ქნარი, ცეფევსი, ჰერკულესი, პატარა დათვი, გველეშაპი). ამჟამად სამყაროს ჩრდილოეთი პოლუსი პატარა დათვის α-ს ახლოსაა და ამ უკანასკნელს პოლარულ ვარსკვლავს უწოდებენ, 1200 წლის შემდეგ პოლარული ვარსკვლავი იქნება ვეგა (ქნარი α).




რაოდენობა 8-მდე გაიზარდა. იმპერიის ეპოქაში პ. ქალაქის უმაღლესი თანამდებობის პირებსაც ერქვა.

**პრეტორია** (Pretoria), სამხრ. აფრიკის რესპუბლიკის დედაქალაქი, ტრანსვაალის პროვ. ადმ. ცენტრი. გაშენებულია ქვეყნის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, 1738 *მ* სიმაღლეზე, მდ. აპისის ორივე ნაპირზე. ყველაზე ცივი თვის (ივნ.) საშ. ტემპ-რაა დაახლ. 10°C, ყველაზე ცხელისა (იანვ.) 21,4°C. ნალექები 740 *მმ* წელიწადში. 714 ათ. მცხ. (1981).

პ. დააარსეს ბურებმა 1855. სახელი ეწოდა ა. ვ. ი. *პრეტორიუსის* პატივსაცემად. 1860 გახდა სამხრ. აფრ. რესპ. (ბურების რესპ. ტრანსვაალის ოფიც. სახელწ.) დედაქალაქი, 1910-იდან — სამხრ. აფრ. კავშირის, 1961-იდან—სამხრ. აფრ. რესპ. დედაქალაქი.

პ. მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძია (სარკინიგზო და საავტ. გზებით უკავშირდება სამხრ. აფრ. რესპ. სხვადასხვა რ-ნსა და აფრ. ქვეყნებს). ქალაქიდან 43 *კმ*-ზეა საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი სმეტსი. პ. ქვეყნის დიდი სამრეწვ. ცენტრია, რ-ის ზრდა განაპირობა *ვიტვატერსრანდის* სამრეწვ. რ-ნთან სიახლოვემ. განვითარებულია შავი მეტალურგია. არის მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ., ქიმ., საფეიქრო, კვების, ცემენტის, მინის, პოლიგრ. მრეწვ. საწარმოები. დიდი სარკინიგზო სახელოსნოები. პ-ის მახლობლად არის ფეროვანადიუმის ქ-ნა, მიდამოებში იღებენ ალმასსა და რკინის მადანს.

ქალაქი რეგულარულადაა დაგეგმარებული. ისტ. ცენტრია კერკ-პლატსის მოედანი. აქ დგას ყოფ. რატუშა (1899) და XIX ს. სხვა ეკლექტიკური ნაგებობები. XX ს. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: ჰ. ბეიკერის ნეოკლასიცისტური და ნ. იტონის ფუნქციონალისტური შენობები. ქალაქი უხვად არის გამწვანებული, ბევრი ცათამბჯენია. პ-ის მახლობლადაა პირველ ტრანსვაალელ მოახალშენეთა მემორიალი (დასრულდა 1949).

პ-ში არის სამხრ. აფრ. უნ-ტი, პ-ის უნ-ტი, ტექ. კოლეჯი, მრავალი სამეცნ.-კვლ. დაწესებულება და სამეცნ. საზ-ბა; აფრიკის ინ-ტი, სამხრ. აფრ. ხელოვნ. და მეცნ. აკადემია; ბ-კები; ტრანსვაალის პროვინციის (აერთიანებს 20 რეგიონულ ბ-კას), სახელმწ. და პ-ის უნ-ტის ბ-კები, სამხრ. აფრ. უნ-ტის ბ-კა „სანლამი"; მუზეუმები: მუნიციპალური სამხატვრო გალერეა, საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა და ინდუსტრიისა, ტრანსვაალის, ეროვნ. კულტ. ისტორიისა.

**პრეტორიანელები** (ლათ. praetoriani), პ რ ე ტ ო რ ი უ ლ ი კ ო ჰ ო რ ტ ე ბ ი, ძვ. რომის ჯარის პრივილეგირებული ნაწილი. თავდაპირველად იყო მხედართმთავართა, უწინარეს ყოვლისა კონსულების დაცვა. ავგუსტუსის დროს შეიქმნა საიმპერატორო გვარდია, რ-იც 9 კოჰორტისაგან შედგებოდა (თითოეულში 1000 კაცი). მეთაურობდა პრეტორიის პრეფექტი. პ-ის შემადგენლობაში მხოლოდ იტალიკები შედიოდნენ. ისინი რომსა და იტალიაში იყვნენ განლაგებულნი და იმპერატორთა ძალაუფლების მნიშვნელოვან დასაყრდენს წარმოადგენდნენ; პ-მა და მათმა პრეფექტმა დიდი გავლენა მოიპოვეს რომის პოლიტ. ცხოვრებაში. კონსტანტინე I-მა გააუქმა პ-ის გვარდია (IV ს. დასაწყ.) და შეცვალა სასახლის ჯარის ნაწილებით — domestici.

გადატანითი მნიშვნელობით, დაქირავებული ჯარი, ხელისუფლების დასაყრდენი უხეში ძალა.

**პრეტორის სამართალი** (Ius praetorium), ძვ. რომში კერძო სამართლებრივი ნორმების ერთობლიობა, რ-იც პრეტორებმა შეიმუშავეს. თანამდებობის დაკავებისას პრეტორი გამოსცემდა სპეც. ედიქტს, რ-იც ითვალისწინებდა ახ. სარჩელთა და სხვა პროცესუალურ საშუალებათა შემოღებას და ფაქტობრივად აუქმებდა მოძველებულ ნორმებს. პრეტორის ედიქტი 1 წელს მოქმედებდა, მაგრამ მის უმნიშვნელოვანეს დებულებებს იყენებდნენ მომდევნო ედიქტთა შედგენის დროს. პრეტორთა სამართალშემოქმედებითი საქმიანობა გაძლიერდა ძვ. წ. II ს. შუა წლებიდან, როცა პრეტორს მიენიჭა მოსამართლეთათვის სავალდებულო ინსტრუქციის შედგენის უფლება. რესპ. პერიოდის ბოლოს პ. ს. თვითმყოფ სამართ. სისტემად იქცა. პ. ს-ის საფუძველზე არსებითად გარდაიქმნა მფლობელობის, ხელშეკრულების, მემკვიდრეობის ინ-ტები. ახ. წ. II ს-ში იმპ. ადრიანეს მითითებით რომაელმა იურისტმა სალვიუსმა შეადგინა პრეტორის ედიქტის საბოლოო ტექსტი (edictum perpetuum Hadriani), რ-იც პ. ს-ის თავისებური კოდიფიკაცია იყო. ამის შემდეგ პ. ს-ის განვითარება შეწყდა.

**პრეტორიუსი** (Pretorius) ანდრიეს ვილჰელმუს იაკობუს (27. XI. 1798, გრააფ-რეინეტის ახლოს, კაპის პროვ., — 23. VII. 1853, მაგალისბერგი), ბური პოლიტიკური მოღვაწე. მეთაურობდა იმ ბური ახალმოშენეების ჯარს, რ-ებმაც XIX ს. 30—50-იან წლებში მიიტაცეს ბანტუსა და სხვა აფრ. ხალხების კუთვნილი მიწები მდ. ვაალის ჩრდ-ით. იბრძოდა ბურების დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნისათვის; 1852 იანვ. დიდმა ბრიტანეთმა აღიარა ბურების მიერ მიტაცებული ტერიტ. (ტრანსვაალი) დამოუკიდებლობა. 1856 ტრანსვაალი სამხრ. აფრ. რესპუბლიკად გამოცხადდა.

**პრეტორიუსი** (Pretorius) მართინუს ვესელს (17. IX. 1819, გრააფ-რეინეტის ახლოს, კაპის პროვ., — 19. V. 1901, პოჩეფსტრუმი), ბური პოლიტიკური მოღვაწე. ა. ვ. ი. *პრეტორიუსის* ვაჟი. ბურების მიერ მდ. ვაალის ჩრდ-ით მდებარე აფრიკელთა მიწების კოლონიზაციის ერთ-ერთი ხელმძღვანელი. სამხრ.-აფრ. რესპ. (ტრანსვაალი) ერთ-ერთი შემქმნელი. 1857—60 და 1864—71 სამხრ.-აფრ. რესპ. პრეზიდენტი. 1860—63 ორანჟის თავისუფალი სახელმწიფოს პრეზიდენტი. დიდი ბრიტანეთის მიერ სამხრ. აფრ. რესპ. ანექსიის წინააღმდეგ ბურების ბრძოლის ერთ-ერთი ხელმძღვანელი.

1881 ბრიტ. წარმომადგენლებთან ხელი მოაწერა კონვენციას დიდი ბრიტანეთის მიერ სამხრ. აფრ. რესპ. დამოუკიდებლობის აღიარების შესახებ.

**პრეფექტი** (ლათ. praefectus—უფროსი), 1. ძვ. რომში თანამდებობის პირი, რ-იც ზედამხედველობას უწევდა *პრეფექტურებს*. ავგუსტუსის დროიდან (ძვ. წ. I ს. დასასრ.) პ-ს ნიშნავდნენ ეგვ. მმართველად; შემდეგ კი იგი სხვა პროვინციების მმართველადაც ინიშნებოდა. იმპერიის პერიოდში პ. ცალკეული უწყების უფროსი იყო. 2. 1982-მდე საფრანგეთში პრეზიდენტის მიერ დანიშნული პირი, რ-იც დეპარტამენტს ხელმძღვანელობდა როგორც ცენტრ. მთავრობის წარმომადგენელი. დეცენტრალიზაციის შესახებ კანონის მიღების შემდეგ (1982) პ-ს „რესპუბლიკის კომისარი" უწოდეს; მისი ხელისუფლება შეიზღუდა.

**პრეფექტურა** (ლათ. praefectura), 1. ძვ. რომში რესპუბლიკის ხანაში, იტალიის ქ-ები (მუნიციპიუმები), რ-თაც რომის მიერ ჩამორთმეული ჰქონდათ თვითმმართველობის უფლება და რომის მოხელის—პრეფექტის კონტროლს ექვემდებარებოდნენ. იმპ. კონსტანტინე დიდის (IV ს. დასაწყ.) ხანიდან ადმ. ერთეული. მთელი იმპერია დაყოფილი იყო 4 პ-დ: აღმოსავლეთი, ილირია, იტალია, გალია; მართავდნენ პრეტორიის პრეფექტები.

2. ძირითადი ადმ.-ტერ. ერთეულის სახელწოდება იაპონიაში.

**პრეფიქსი**, იხ. *აფიქსი*.

**პრეფორმაცია** (ლათ. praeformo — წინასწარ წარმოვქმნი), მოძღვრება ორგანიზმის სასქესო უჯრედებში სავსებით ფორმირებული ჩანასახის ან მისი ნაწილების არსებობის შესახებ; გაბატონებული იყო ბიოლოგიაში XVIII ს-მდე. ეს მოძღვრება უარყოფდა ჩანასახის ნაწილების ახლადწარმოქმნას მისი განვითარების პროცესში. XVII ს. მიკროსკოპისტების (ი. *სვამერდამი*, მ. *მალპიგი*, ა. *ლევენჰუკი* და სხვ.) აზრით, ორგანიზმის ყველა ნაწილი წინასწარაა მოცემული კვერცხში (*ოვისტები*) ან თესლში (*ანიმალკულისტები*) და განვითარება მხოლოდ ამ ნაწილების რაოდენობრივ მატებაში (ზრდაში) მდგომარეობს. უკიდურესი პ. ემყარებოდა ცოცხალ არსებათა დასაბამიდან შექმნის დოგმას (იხ. *კრეაციონიზმი*). XVIII ს. II ნახევარში პ-ს დაუპირისპირდა მოძღვრება იმის შესახებ, რომ ორგანიზმების განვითარების პროცესში ყველა ნიშანი სრულიად ახლად წარმოიქმნება. ინდივიდ. ნიშნების (როგორც დედის, ისე მამის მხრიდან) მემკვიდრეობით გადაცემისა და აგრეთვე ორგანიზმის მიერ *რეგენერაციის* უნარის შესაძლებლობის შესწავლის საფუძველზე უპირატესობა მიეცა ეპიგენეზურ მოძღვრებას (იხ. *ეპიგენეზი*).

**პრეფორმიზმი**, მოძღვრება სასქესო უჯრედში ჩანასახისა და მისგან განვითარებული ორგანიზმის ძირითადი ნიშნების განმსაზღვრელი მატერიალური სტრუქტურების არსებობის შესახებ. პრეფორმისტული შეხედულებანი თავდაპირველად აღმოცენდა XVII ს-ში *პრეფორმაციის* თეორიის სახით. მას დაუპირისპირდა მოძღვრება, რ-ის თანახმადაც, *განაყოფიერების* შედეგად მიღებული ზიგოტა არ შეიცავს მემკვიდრულ ინფორმაციას და ორგანიზმის ყველა ნიშან-თვისება განვითარების პროცესში ახლად ჩნდება (იხ. *ეპიგენეზი*). პ-ის ახლებური გაგება დაკავშირებულია მიტოზის და განაყოფიერების პროცესების, ინდივიდ. განვითარების მექანიზმების შესწავლასთან. XX ს-ში *გენეტიკის* განვითარებისა და მემკვიდრულობის მოლეკულური მექანიზმების შესწავლის შედეგად პ-ს მიეცა მეცნიერული დასაბუთება. დამტკიცდა, რომ უჯრედის ბირთვი შეიცავს მემკვიდრულ ინფორმაციას, რ-ის რეალიზაცია განვითარების პროცესში უზრუნველყოფს ორგანიზმის ყველა ნიშან-თვისების ფორმირებას. *ი. ჭუჭულაშვილი*

**პრეშერნი** (Prešéren) ფრანცე (3. XII 1800, ვრბა, — 8. II. 1849, კრანი), სლოვენი პოეტი. პროგრესული რომანტიზმის წარმომადგენელი. პროფესიით იურისტი. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1827-იდან. პ-ის შემოქმედებამ საფუძველი ჩაუყარა სლოვენურ სალიტ. ენას და რეალიზმს. თავის პოეზია პ-მა ევრ. ლიტ-რის ნიმუშთა დონეზე აიყვანა; შექმნა ახ. ფორმები: სონეტები, ღაზალები, რომანტ. პოემები („სავიცის ნათლისღება", 1836) და ბალადები („როზამუნდა ტურიაშკა", „ორჯერ დამარხული" და სხვ.). პ-ის ოპტიმისტური ციკლი „სონეტების გვირგვინი" (1834) გამოირჩევა დახვეწილი ხელოვნებით, თავისუფლებისა და ბედნიერების რწმენით. საპროგრამო ლექსი „სადღეგრძელო" (1844) რევ. მოწოდებაა სლოვენი ხალხისადმი.

**პრეშოვი** (Prešov), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, სლოვაკიის სრ-ში, აღმ. სლოვაკიის ოლქში. 725 ათ. მცხ. (1981). სარკ

ნიგზო კვანძი. მანქანათსაშ., საფეიქრო, სამკერვალო, კვების, ხის დასამუშ. მრეწველობა. სლოვაკური და უკრ. თეატრები. პედ. ინ-ტი.

**პრეცედენტი** (<ლათ. praecedens, ნათ. ბრ. praecedentis — წინამავალი, უწინ მომხდარი) სასამართლო, სასამართლო გადაწყვეტილებაში ასახული სამართ. დებულება, რ-იც იურიდიულად სავალდებულოა იმავე ან ქვემდგომი სასამართლოსათვის ყველა ანალოგიური საქმის გადაწყვეტისას. სასამართლო პ. ფართოდ იყო გავრცელებული მონათმფლობელურ და ფეოდ. სამართალში. მისი ნორმები გვხვდება ქართ. ფეოდ. სამართ. ძეგლებშიც. პ-ს არ დაუკარგავს მნიშვნელობა ზოგიერთ თანამედროვე ბურჟ. სახელმწიფოში (დიდი ბრიტანეთი, აშშ, კანადა, ავსტრალია). ბურჟ. სამართ. ლიტ-რაში პრეცედენტულ სამართლად ითვლება ისეთი სამართალი, რ-იც შექმნილია მოსამართლეთა მიერ და უპირისპირდება საკანონმდებლო ორგანოს სამართალს; ინგლ. ტრად. და კონსერვატული დოქტრინა პ-ის აუცილებლობას იმით ამართლებს, თითქოს მოსამართლე მოვალეა გამოავლინოს სამართლიანობის ე. წ. ისტ. და მარადიული იდეები. სინამდვილეში ამით მოსამართლეს ეძლევა თვითნებობის შესაძლებლობა.

საბჭ. სამართალში სასამართლო პ. უარყოფილია, რადგან იგი ძირშივე ეწინააღმდეგება სოციალ. კანონიერების ფუნდამენტურ პრინციპს. სსრკ-ის კონსტ. თანახმად (მ. 155), მოსამართლეები და სახ. მსაჯულები მხოლოდ კანონს ემორჩილებიან. *გ. ტყეშელიაძე.*

**პრეცესია** (გვიანდ. ლათ. praecessio — მოძრაობა წინ), უძრავი O წერტილის მქონე მყარი სხეულის ისეთი მოძრაობა, რ-იც შედგება სხეულთან უცვლელად დაკავშირებული $Oz$ ღერძის ირგვლივ $\Omega$ კუთხური სიჩქარით ბრუნვისა და $Oz_1$ ღერძის ირგვლივ $\omega$ კუთხური სიჩქარით ბრუნვისაგან (ნახ. 1), სადაც $Ox_1, Oy_1, Oz_1$ ღერძებია, რ-თა მიმართ სხეულის მოძრაობას განიხილავენ. მათ პირობით უწოდებენ უძრავს, $z_1Oz$ სიბრტყის პერპენდიკულარულ $ON$ წრფეს — კვანძთა წრფეს, $\psi = \angle x_1ON$ — პ-ის კუთხეს (იხ. *ეილერის კუთხეები*). პ-თან ერთად სხეული ასრულებს აგრეთვე ნუტაციურ მოძრაობას, რ-ის დროსაც იცვლება ნუტაციის კუთხე $\theta = \angle z_1Oz$.

პ. ასტრონომიაში, დედამიწის ღერძის ნელი მოძრაობა წრიულ კონუსზე, რ-ის სიმეტრიის ღერძი *ეკლიპტიკის* სიბრტყის პერპენდიკულარულია, ხოლო სრული გარემოქცევის პერიოდი დაახლ. 26000 წ-ია. ამ მოძრაობისას იცვლება სამყაროს ღერძის მიმართულება (ნახ. 2) და, მაშასადამე, ცის ეკვატორის მდებარეობაც, ამიტომ ეკვატორის ეკლიპტიკასთან გადაკვეთის წერტილები (გაზაფხულის V და შემოდგომის *ბუნიობის* წერტილები) გადაადგილდება ეკლიპტიკაზე მზის წლიური ხილული მოძრაობის შემხვედრი მიმართულებით $50{,}3''$-ით წ-ში. ამის გამო ხდება დღეღამტოლობის წინსწრება, რასაც აგრეთვე პ-ს უწოდებენ. ამიტომ ტროპიკული წ. 20 *წთ* და 24 *წმ*-ით ნაკლებია ვარსკვლავიერ წ-ზე. პ-ის გამო ნელა იცვლება ვარსკვლავიერი ცის დღეღამური ბრუნვის სურათი — კერძოდ, სამყაროს პოლუსის მდებარეობისა (ნახ. 3). პ-ის გამო მნათობების კოორდინატები განუწყვეტლივ იცვლება: გრძედები წელიწადში $50{,}3''$-ით იზრდება, განედები — კი უმნიშვნელოდ. პ-ის მოვლენა აღმოაჩინა ბერძენმა ასტრონომმა *ჰიპარქემ* ძვ. წ. II ს-ში. იგი ახსნა ი. *ნიუტონმა* მბრუნავი დედამიწის სფეროიდზე მზისა და მთვარის მიზიდულობის ძალების მოქმედების საფუძველზე. ეს ძალები განუწყვეტლივ იცვლება დედამიწის მიმართ მათი მდებარეობის მიხედვით. ამიტომ V წერტილი გადატანით მოძრაობასთან ერთად, რ-საც მთვარე-მზისიერი პ. ეწოდება, ასრულებს მრავალ მცირე პერიოდულ რხევასაც (იხ. *ნუტაცია*). V წერტილის პრეცესიული გადაადგილებიდან $\approx 34''$ მთვარის მოქმედებაზე მოდის. დედამიწის მოძრაობაში ცთომილთმიერი შეშფოთებები იწვევენ ეკლიპტიკის ორიენტაციის ცვლილებებს. V წერტილის სათანადო გადაადგილებას ეკვატორზე აღმოსავლეთ მიმართულებით ცთომილთმიერი პ. ეწოდება, მთვარე-მზისიერი და ცთომილთმიერი პ-ის გამო მის ერთობლივ გადაადგილებას — საერთო პ. პ-ის თეორია მე-18 ს-ში ძირითადად განავითარეს ჟ. *დ'ალამბერმა*, პ. *ლაპლასმა* და ლ. *ეილერმა*. ძირითადი პრეცესიული სიდიდეების ზუსტი რიცხვითი მნიშვნელობები პირველად ფ. *ბესელმა* განსაზღვრა დაკვირვებების საფუძველზე XIX ს. დასაწყისში. ო. *სტრუვემ* 1841 გამოაქვეყნა მათი ახ. მონაცემები. ყველა სახის პრეცესიული მოძრაობების თეორია დაამუშავა და სათანადო სიდიდეების მნიშვნელობები განსაზღვრა ს. *ნიუკომმა* XIX ს. ბოლოს. ამ სიდიდეებს აზუსტებენ ცის სხვადასხვა უბანში ვარსკვლავთა საკუთარი მოძრაობების სტატისტ. ანალიზის საფუძველზე. მათი განსაზღვრის ყველაზე ზუსტი მეთოდი დამყარებულია გალაქტიკების კოორდინატების ცვლილებების გაზომვაზე.

*ლიტ*.: ხარაძე ე., ასტრონომიის საფუძვლები, [ტ.] 1, თბ., 1971; Блажко С. Н., Курс сферической астрономии, 2 изд., М., 1954.

**პრეციზიული ჩარხი,** დეტალების მაღალი სიზუსტით (პრეციზიულად) დასამუშავებელი ლითონსაჭრელი ჩარხი. სიზუსტის მიხედვით პ. ჩ. არის გადიდებული სიზუსტის (სიზუსტის კლასი П), მაღალი სიზუსტის (B), განსაკუთრებით მაღალი სიზუსტისა (A) და განსაკუთრებით ზუსტი (C). პ. ჩ-ით დამუშავებული ნამზადის სიზუსტე მე-2 კლასამდეა, განსაზღვრულ პირობებში კი — პირველ კლასამდე, ზედაპირის სიმქისე — მე-11 კლასამდე (სიმქისის პარამეტრით $Ra$ 0,8—0,63).

დამუშავების მაღალ სიზუსტეს განაპირობებს ჩარხში გადიდებული სიზუსტის საპასუხისმგებლო დეტალებისა და კვანძების, პრეციზიული და ზეპრეციზიული გორვის საკისრების, ჰიდროდინამ., ჰიდროაეროსტატიკური საკისრების და სხვათა გამოყენება; თბური დეფორმაციებისა და ვიბრაციების შემცირება; კვანძების სიხისტის გადიდება; აქტ. კონტროლის ზუსტი ხელსაწყოების გამოყენება; ჩარხების მართვის, ავტომატიზაციის მაღალი ხარისხი და სხვ. დამუშავებისას დიდი მნიშვნელობა აქვს პ. ჩ-ის მოძრავი კვანძების გადაადგილების სიზუსტეს. ნამზადის, სადგარის, სამარჯვისა და პ. ჩ-ის სხვა დეტალებისა და კვანძების თბური დეფორმაციების შესამცირებლად საჭიროა ჩარხიდან გახურების წყაროს მოცილება, შეზეთვის სისტემაში ტემპ-რის სტაბილიზაცია და სხვ. ვიბრაციების თავიდან აცილება კი პ. ჩ-ის მბრუნავი ნაწილების ზედმიწევნით დინამ. ბალანსირებას საჭიროებს. ვიბროიზოლაციას უკეთებენ საძირკველს. ძრავებსა და ტუმბოებს აყენებენ სადგარის გარეთ, მასზე დაყენების შემთხვევაში კი იყენებენ განსაკუთრებულ ელასტიკურ შუასადებებს. თბილ. სახეხი ჩარხების ქ-ნა, რ-იც ამჟამად თბილ. ჩარხთსაშენ. ქ-ნების გაერთიანებაში შედის 1957-იდან უშვებდა გადიდებული სიზუსტის ჩარხებს 3ა110 მ., 1964-იდან მაღალი სიზუსტის — 3ა110 და 3ა150, ხოლო 1968-იდან — განსაკუთრებით მაღალი სიზუსტის მრგვლად-სახეხ 3ვ110 და 3ვ110ა და სხვ. *ქ. ნუცუბიძე.*

**პრეციოზული ლიტერატურა** (ფრანგ. précieux — ძვირფასი, დახვეწილი), *ბაროკოს* არისტოკრატიული განშტოება XVII ს. ფრანგულ ლიტ-რაში. ენათესავება იტალ. *მარინიზმს*, ესპ. *გონგორიზმს*, ინგლ. *მეტაფიზიკურ სკოლას* და გერმ. სილეზიურ სკოლას. წარმოიშვა მაღალი წრეების სალონებში. მოითხოვდა ხელოვნ. მაქს. გაწმენდას „მდაბალი სინამდვილისაგან“, სანიმუშოდ მიიჩნევდა ადრინდ. ფეოდ. რაინდულ რომანებს, კურტუაზულ ლიტ-რას; თემატიკას ეძებდა კლასიკურ ხანაში, იყენებდა ბერძნ., რომაულ და აღმოსავლურ წყაროებს; უპირისპირდებოდა ბურჟ. უხეშ გემოვნებას; ახასიათებს ანტიდემოკრატიზმი, დახვეწილი ლირიკა, პერიფრაზები, მძაფრი მეტაფორები, ალეგორია. მისი მთავარი ჟანრებია მადრიგალი, სონეტი, მიძღვნა; პ. ლ-ის წარმომადგენლები იყვნენ ვ. ვუატიური, ო. დ'იურფე, ფ. ბუარობერი, მ. დე სკიუდერი და სხვ.

თავისი ტიპოლოგიური ნიშნებით პ. ლ. ანალოგიას პოულობს ქართ. პოეზიაშიც, კერძოდ თეიმურაზ I-ის პოეზიაში, რ-იც ლექსის ესთეტ. ღირებულებას მისი გაშიფვრისა და ამოცნობის პრინციპში ხედავს; ხოლო არჩილის აზრით, პოეზია უნდა იყოს „ძნელოვანი“, ამ ესთეტ. პრინციპს შემდეგ ავითარებდნენ ვახტანგ VI და დ. გურამიშვილი. პ. ლ-სთან ყველაზე მეტი ტიპოლოგიური სიახლოვით ხასიათდება ბესიკისა და საიათნოვას პოეზია. *გ. გაჩეჩილაძე.*



პრეცესია. ნახ. 2. დედამიწის ღერძის პრეცესიული მოძრაობა წრიულ კონუსზე

**პრეციპიტაცია** (ლათ. praecipitatio — სწრაფი ვარდნა, სწრაფი დაცემა ძირს), დალექვა, ანტიგენ-ანტისხეულის კომპლექსის დალექვის რეაქცია; იმუნოლოგიური რეაქცია, რ-ის საშუალებითაც შეიძლება დადგინდეს ანტისხეულების არსებობა ავადმყოფის ან ვაქცინირებული ადამიანისა და იმუნიზირებული ცხოველის სისხლში. პ-ის რეაქცია მეტად მგრძნობიარეა. მას *იმუნოდიაგნოსტიკაში* იყენებენ ადამიანისა და ცხოველების მთელ რიგ დაავადებათა გამოსაცნობად, აგრეთვე სასამართლო მედიცინაში ადამიანისა და ცხოველის სისხლის ერთმანეთისაგან გასარჩევად და სხვ. იხ. აგრეთვე *სეროლოგია.*

**პრიამე** (Priamos), ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში ტროის მეფე, ჰომეროსის „ილიადის“ ერთ-ერთი გმირი. ჰექტორის, პარისის, კასანდრას, კრეუსასა (*ენეას ცოლი*) და სხვ. მამა. ჰყოლია 50 ვაჟი და 50 ქალი. ტროის ომის დაწყებისას ღრმა მოხუცი იყო და ბრძოლაში არ მონაწილეობდა. ტროის აღების ღამეს ჰეკუბას (მისი ცოლის) თვალწინ ზევსის სამსხვერპლოსთან მოკლა აქილევსის შვილმა ნეოპტოლემემ.

**პრიანიშნიკოვი** დიმიტრი ნიკოლოზის ძე [25. X (6. XI). 1865, ქ. კიახტა, ახლანდ. ბურ. ასსრ, — 30. IV. 1948, მოსკოვი], საბჭ. აგროქიმიკოსი, ბიოქიმიკოსი და მცენარეთა ფიზიოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929), ვ. ი. ლენინის სახ. საკავშ. სას.-სამ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1935), სოციალ. შრომის გმირი (1945). დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1887) და პეტროვსკოეს მიწათმოქმედებისა და სატყეო აკადემია (1889; ახლანდ. კ. ტიმირიაზევის სახ. მოსკ. სას.-სამ. აკადემია). 1895—1929 ხელმძღვანელობდა მოსკ. სას.-სამ. აკად. კერძო მიწათმოქმედების (მემცენარეობის) კათედრას, ხოლო შემდეგ, გარდაცვალებამდე აგროქიმიის კათედრას. მისი ძირითადი შრომები ეხება მცენარის კვებასა და სასუქის გამოყენებას. შეიმუშავა მცენარის აზოტოვანი კვების თეორია, შეადგინა მცენარეში აზოტშემცველი ნივთიერებების გარდაქმნის სქემა და სხვ. მუშაობდა მჟავე ნიადაგების გაკირიანების, ბიცობების გათაბაშირების, ორგ. სასუქების გამოყენებასა და სხვ. საკითხებზე. საქვეყნოდაა აღიარებული პ-ის სახელმძღვანელო „აგროქიმია“ (სსრკ სახელმწ. პრემია, 1941). ვ. ი. ლენინის სახ. პრემია (1926). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და 3 სხვა ორდენით.


დ. პრიანიშნიკოვი.

*ლიტ*.: სარიშვილი ი., ნაკაიძე ი., დიდი რუსი მეცნიერი პრიანიშნიკოვი, თბ., 1968.

**პრიანიშნიკოვი** ილარიონ მიხეილის ძე [20. III (1. IV). 1840, სოფ. ტიმაშოვი, ახლანდ. კალუგის ოლქი, — 14 (24). III. 1894, მოსკოვი], რუსი მხატვარი, ჟანრისტი. პეტერბ. სამხატვრო აკად. ნ. წ. (1893).

სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1856–66), ასწავლიდა იქვე (1873–94). „პერედვიჟნიკების" ამხანაგობის წევრი და ერთ-ერთი დამაარსებელი. პ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია მამხილებელი პათოსი, სოც. დახასიათების სიზუსტე („კლოუნები. ფუნდუკი მოსკოვში", 1865, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). პ-ის სურათში „1812 წელი" (1874, ვარიანტი, ტრეტიაკოვის გალერეა) კარგად არის გამოხატული 1812 სამამულო ომის ხალხური ხასიათი. ხატავდა აგრეთვე ლირ. სცენებს მონადირეთა ცხოვრებიდან.

**პრიანიშნიკოვი** იპოლიტ პეტრეს ძე [14 (26). VIII. 1847, ქერჩი, — 11. XI. 1921, მოსკოვი], რუსი მომღერალი (ბარიტონი), რეჟისორი, პედაგოგი. 1873–74 სწავლობდა პეტერბ. კონსერვატორიაში. ვოკალურ ოსტატობას სრულყოფდა იტალიაში (1875–77). 1878–86 მარიამის თეატრის სოლისტი. 1886–89 მუშაობდა თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრში. რუსეთში პირველი საოპერო ამხანაგობის ორგანიზატორი და ხელმძღვანელი (1889–92 — კიევში, 1892–93 მოსკოვში). პარტიები: დემონი (რუბინშტეინის „დემონი"), ონეგინი, მაზეპა (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი", „მაზეპა") და სხვ. დადგა ოპერები: ბოროდინის „თავადი იგორი", რიმსკი-კორსაკოვის „მაისის ღამე" და სხვ. მოწაფეები: გ. ბაკლანოვი, ე. კატულსკაია, ე. მრავინა, მ. სლავინა, ნ. ფიგნერი.

**პრიაპულიდები** (Priapulida), ზღვის ჭიების მცირე რელიქტური ჯგუფი. სისტემატიკური კუთვნილება დაუდგენელია. ჭიის სხეულის სიგრძე რამდენიმე *მმ*-იდან 20 *სმ*-ს აღწევს. ხორთუმი განსაკუთრებული კუნთების (რეტრაქტორების) მოქმედებით შეიძლება შიგნით შეიწიოს და სილრუს სითხის გავლენით გარეთ გამოიწიოს. სისხლის მიმოქცევის სისტემა არა აქვთ. სუნთქავენ სხეულის ზედაპირით ან უკანა სალაყუჩე დანამატებით. ნერვული სისტემა შედგება ხახის ირგვლივი რგოლისა და მუცლის ჭიმისაგან. გამომყოფი და სასქესო ორგანოები შეერთებულია შარდ-სასქესო სისტემად. ცალსქესიანებია. ჯგუფი აერთიანებს 6 გვარის 8 სახეობას; სსრკ ზღვებში გვხვდება 2 გვარი — Priapulus და Halicryptus.


პრიზმატოიდი.

**პრიბილოვის კუნძულები,** კუნძულთა ჯგუფი ბერინგის ზღვაში. ეკუთვნის აშშ-ს. შედის ალასკის შტატის შემადგენლობაში. ფართ. დაახლ. 200 *კმ²*. სიმაღლე 300 *მ*-მდე. შემოსილია მდელო-ტუნდრის მცენარეულობით. პ. კ-ზეა ზღვის კატების სადგომი. ბეწვეულის რეწვა. აღმოაჩინა რუსმა ზღვაოსანმა გ. პრიბილოვმა 1786.

**„პრიბოი",** ლეგალური ბოლშევიკური გამომცემლობა. დაარსდა 1912 პეტერბურგში „დაზღვევის კომპანიის" პერიოდში. 1913-იდან გამოსცემდა ლიტ-რას მუშათა სოცდაზღვევის საკითხებზე. 1913 ივლ-იდან რსდმპ ცკ-ის გამომცემლობა იყო; უშვებდა პოლიტ. საგიტაციო-პროპაგანდისტულ ლიტ-რას მუშათა მოძრაობის საკითხებზე. თანამშრომლობდნენ მ. ოლმინსკი, ფ. დრაბკინა, ა. ულიანოვა-ელიზაროვა. 1914–18 პ-მ შეწყვიტა მოღვაწეობა. განახლდა 1917 მარტში. 1918 შეუერთდა გამომც. „კომმუნისტს".


ა.


ბ

პრიზმა: ა—დახრილი პრიზმა; ბ—მართი პრიზმა.

**პრიგოჟინი** (Prigogine) ილია რომანის ძე (დ. 25. I. 1917, მოსკოვი), ბელგიელი ფიზიკოსი და ფიზიკოს-ქიმიკოსი. ბელგიის სამეფო აკად. წევრი (1953) და პრეზიდენტი (1969-იდან). დაამთავრა ბრიუსელის უნ-ტი, 1942-იდან მასწავლებლობს იქვე (1947-იდან პროფესორი). 1962-იდან ფიზ. და ქიმ. საერთაშ. ინ-ტის (სოლვე, ბელგია) დირექტორი. 1967-იდან ტეხასის უნ-ტის (აშშ) სტატისტ. მექან. და თერმოდინამ. სამეცნ.-კვლ. ცენტრის დირექტორი. პ-ის ძირითადი შრომები ეხება არაწონასწორული პროცესების თერმოდინამიკასა და სტატისტ. მექანიკას. პ-მა ჩამოაყალიბა არაწონასწორული პროცესების ერთ-ერთი ძირითადი თეორემა: სტაციონარულ მდგომარეობას (წონასწორული მდგომარეობის მიღწევის ხელშემშლელ პირობებში) შეესაბამება ენტროპიის წარმოების მინიმუმი. თუ ასეთი ხელშემშლელი პირობები არაა, ენტროპიის წარმოება აღწევს თავის მინიმუმს — ნულს (ეს თეორემა პ-ის სახელს ატარებს). პ. მსოფლიოს მრავალი აკად. წევრია. ნობელის პრემია (1977).

**პრიდი პანომიონგი** (დ. 11. V. 1900, აიუთია), ტაილანდის (სიამის) პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე. მიიღო იურიდ. განათლება. 20-იან წლებში ცხოვრობდა საფრანგეთში. სახ. პარტიის დამაარსებელი. შეადგინა სოც.-ეკონ. რეფორმების პროექტი, რ-ის განხორციელება ხელს შეუწყობდა სიამის არაკაპიტალ. გზით განვითარებას. 1933 მისი პროექტი პარლამენტმა უარყო. პ. პ. ქვეყნიდან გააძევეს. დაბრუნდა 1934 წ. 1934 იყო შინაგან საქმეთა მინისტრი. 1935–38 — საგარეო საქმეთა მინისტრი, 1938 — 42 — ფინანსთა მინისტრი. II მსოფლიო ომის (1939–45) დროს ანტიიაპ. განმათ. მოძრაობის „თავისუფალი ტაის" ერთ-ერთი ორგანიზატორი და ხელმძღვანელი. 1946 მარტი-აგვ. პრემიერ-მინისტრი და ფინანსთა მინისტრი. 1947 სახელმწ. გადატრიალების შემდეგ ემიგრაციაში წავიდა.

**პრიდნეპროვსკი,** ქალაქი (1956-იდან) უკრ. სსრ დნეპროპეტროვსკის ოლქში, მდ. დნეპრის ნაპირზე, რკინიგზის სადგ. იგრენიდან 12 *კმ*. ნავმისადგომი. სრესი. რკინაბეტონის კონსტრუქციების, პურის ქ-ნები. ენერგეტ. მოწყობილობის შეკეთება. ჩაპლინოს გრანიტის კარიერი. ენერგოსამშენებლო ტექნიკუმი.

**პრიენე** (Priēnē), ძვ. ბერძნული ქალაქი მცირე აზიაში მდ. მეანდროსის ნაპირზე, დაარსდა ძვ. წ. XI ს-ში; შედიოდა 12 იონური ქალაქის კავშირში. ძვ. წ. VI ს. ბოლოდან სპარსეთს ემორჩილებოდა. ძვ. წ. 500–494 სპარსეთის წინააღმდეგ იონიის აჯანყებაში მონაწილეობდა. ძვ. წ. V ს-ში დელოსის კავშირში შევიდა, შემდეგ ალექსანდრე მაკედონელის სახელმწიფოში. ძვ. წ. III–II სს-ში სელევკიდების, პერგამონის სამეფოში შედიოდა, მოგვიანებით რომის იმპერიის და ბიზანტ. პროვ. ქალაქი გახდა. ძვ. წ. IV — ძვ. წ. I სს-ში პ. ვაჭრობისა და ხელოსნობის მნიშვნელოვანი ცენტრი იყო. ჰქონდა ორი კარგი ნავსადგური. XIX ს. ბოლოდან პ-ის გათხრებს ხელმძღვანელობდა გერმ. არქეოლ. კ. ჰუმანი, მოგვიანებით — ტ. ვიგანდი. მათ შეისწავლეს ქალაქისა და სიმაგრეების დიდი ნაწილი. ქალაქი დაგეგმარებული იყო ქუჩების სწორკუთხა ქსლით. გასწვრივი ქუჩები განლაგებული იყო საფეხურებისებრ, მათ კვეთდა მიკალეს მთის ძირიდან მწვერვალისაკენ მიმართული განივი ქუჩაკიბეები, რ-ებიც ქალაქს თანაბარ სწორკუთხა კვარტალებად ანაწევრებდა. გათხრებმა გამოავლინა ტერასებზე განლაგებული ძვ. წ. III–II სს. შენობათა ნაშთები, ათენა პალადასი (ძვ. წ. IV ს., არქიტ. პითეოსი) და ოლიმპელი ზევსის ტაძრები, ეკლესიასტერიუმი (სახ. კრების დარბაზი) „წმინდა" სტოა, თეატრი, სტადიონი და სხვ. ნაგებობანი. *ლ. შენგელია.*

**პრივალოვი** ივანე ივანეს ძე [30. I (11. II). 1891, ნიჟნი-ლომოვი, — 13. VII. 1941, მოსკოვი], საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1939). დაამთავრა მოსკ. უნ-ტი (1913), სარატოვისა (1918-იდან) და მოსკ. (1922-იდან) უნ-ტების პროფესორი. პ-ის შრომები ეძღვნება კომპლექსური ცვლადის ფუნქციათა თეორიას, ტრიგონომეტრიულ მწკრივთა თეორიას და სხვ. ავტორია სახელმძღვანელოებისა „კომპლექსური ცვლადის ფუნქციათა თეორიის შესავალი" (1927), „ინტეგრალური განტოლებები" (1935); „ანალიზური გეომეტრია" (1927) და სხვ.

**პრივოლჟსკი,** ქალაქი (1938-იდან) რსფსრ ივანოვოს ოლქში, მდ. შაჩის (ვოლგის შენაკადი) ნაპირზე, ქ. ფურმანოვიდან 20 *კმ*. სელის კომბინატი, საიუველირო, ასფალტის ქ-ნები და სხვ. საღამოს საფეიქრო ტექნიკუმი.

**პრიზის სამართალი** (ფრანგ. prise — აღება, დაპყრობა, ნადავლი), საერთაშორისო სამართლის ნორმები, რ-ებიც აწესრიგებენ საზღვაო ომში მონაწილე სახელმწიფოს უფლებას განსაზღვრულ შემთხვევებში მიიტაცოს და მიისაკუთროს ნეიტრალური ქვეყნის ქონება (გემი, მისი ტვირთი) და მტრული სახელმწიფოს ტვირთი ნეიტრალურ გემზე. პ. ს-ის მიხედვით, პრიზად ანუ კანონიერ ნადავლად ჩაითვლება სამხ. *კონტრაბანდა*, აგრეთვე ნეიტრალური გემი, როცა ტვირთის ნახევარზე მეტს (ფასით, მოცულობით ან ფრახტით) სამხ. კონტრაბანდა შეადგენს. თუ ტვირთი არ არის სამხ. კონტრაბანდა, მაშინ პრიზად ვერ ჩაითვლება ნეიტრალური ტვირთი, თუნდაც იგი მტრის გემზე იყოს, და მტრის ტვირთი, რ-იც ნეიტრალურ გემზეა. ნადავლის კანონიერება წყდება ნადავლის ხელთმდები სამხ. ხომალდის ქვეყნის საპრიზო იურისდიქციით. მას ახორციელებენ საპრიზო სასამართლოები, რ-ებსაც ომის დროს ქმნის ომში მონაწილე სახელმწიფო (მაგ., აშშ, დიდი ბრიტანეთი) ან ადმ. ორგანოები (მაგ., საფრანგეთში). იხ. აგრეთვე *ნეიტრალიტეტი*. *გ. ჟვანია.*

**პრიზმა** (ბერძნ. prisma), მრავალწახნაგა, რ-ის ორი წახნაგი $n$-კუთხედია (პ-ის ფუძეები), ხოლო დანარჩენი (გვერდითი) $n$ წახნაგი—პარალელოგრამი. პ-ის ფუძეები კონგრუენტულია და განლაგებულია პარალელურ სიბრტყეებში. პ-ს ეწოდება მართი, თუ გვერდითი წახნაგების სიბრტყეები პერპენდიკულარულია ფუძის სიბრტყისა. მართ პ-ს წესიერს უწოდებენ, თუ მისი ფუძე წესიერი მრავალკუთხედია. პ. შეიძლება იყოს სამკუთხა (თუ ფუძე სამკუთხედია), ოთხკუთხა (როცა ფუძე ოთხკუთხედს წარმოადგენს) და ა. შ. პ-ის მოცულობა ტოლია ფუძის ფართობისა და პ-ის სიმაღლის (ფუძეებს შორის მანძილი) ნამრავლისა. იხ. აგრეთვე *მრავალწახნაგა*.

**პრიზმა** ოპტიკური, ბრტყელი ზედაპირებით შემოსაზღვრული სხეულები, რ-ებიც სიხშირეთა გარკვეული დიაპაზონისთვის გამჭვირვალე მასალისგანაა დამზადებული. ეს სხეულები გეომ. თვალსაზრისით შეიძლება არც წარმოადგენდეს პ-ს მკაცრი გაგებით. განასხვავებენ სპექტრულ (დისპერსიულ), ამრეკლსა და საპოლარიზაციო პ-ებს. სპექტრულს იყენებენ სინათლის დისპერსიასთან დაკავშირებულ მოვლენათა შესასწავლად, ამრეკლს — სხივების მიმართულების შესაცვლელად, საპოლარიზაციოს — წრფივად პოლარიზებული სინათლის მისაღებად.

**პრიზმატოიდი** (ბერძნ. prisma, ნათ. ბრ. prismatos — პრიზმა და eidos — სახეობა), მრავალწახნაგა, რ-ის ორი წახნაგი პარალელურ სიბრტყეებშია მოთავსებული, ხოლო დანარჩენი წახნაგები სამკუთხედებია ან ტრაპეციებია, ამასთან ერთად სამკუთხედების ერთი გვერდი და ტრაპეციების ორივე ფუძე წარმოადგენენ პ-ის ფუძის გვერდებს (იხ. ნახ.) პ-ის მოცულობა ტოლია $h(S+S'+4S'')/6$, სადაც $h$ პ-ის ფუძეებს შორის მანძილის ტოლია, $S$ და $S'$ ფუძეების ფართობებია, $S''$ იმ კვეთის ფართობი, რ-იც თანაბრადაა დაშორებული ორივე ფუძიდან.

**პრიზმული კამერა,** ვარსკვლავთა სპექტრების ფოტოგრაფირებისათვის განკუთვნილი ასტრონომიული ინსტრუმენტი. სპექტრები მიიღება ინსტრუმენტის ობიექტივის წინ დადგმული მინის ან კვარცის პრიზმით (იხ. *ობიექტივწინა პრიზმა*); ზოგ შემთხვევაში პრიზმას დგამენ ობიექტივის ფოკუსის წინ, კრებად სხივთა კონაში. პ. კ.

მაგრდება პარალაქსურ შტატივზე. იყენებენ პირდაპირი ხედვის ან სამწახნაგა პრიზმებს. ჭვრიტიანი სპექტროგრაფისაგან განსხვავებით პ. ქ. ერთდროულად მრავალი ვარსკვლავის სპექტრებს იღებს, ამასთან მათ მთელ სინათლეს იყენებს, რის გამოც მიიღება მკრთალ ვარსკვლავთა სპექტრებიც. სამაგიეროდ, პ. ქ-ის სპექტრული გარჩევის უნარი მცირეა. პ. ქ-ს იყენებენ მასობრივი სამუშაოების დროს (სხივური სიჩქარეების განსაზღვრა, სპექტრული კლასიფიკაცია და სხვ.).

**პრიიმაკი** ბორის ივანეს ძე [დ. 29. V (11. VI). 1909, ნოვოჩერკასკი], საბჭ. არქიტექტორი. სსრკ სახ. არქიტექტორი (1970). სკპ წევრი 1952-იდან. დაამთავრა ხარკოვის სამხატვრო ინ-ტის არქიტ. ფაკ-ტი (1930). 1955—72 ქ. კიევის მთავარი არქიტექტორი. ასწავლის კიევის სამხატვრო ინ-ტში (1971-იდან პროფესორი). ძირითადი ნამუშევრები (ყველა კიევში, თანაავტორებთან ერთად): კრეშჩატიკის დაგეგმარებისა და განაშენიანების პროექტი (1945—54), მეტროპოლიტენის სადგური, ქარხანა „ბოლშევიკი" (1963), „ნივკი" (1972) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**„პრიკაზები"**, რუსეთის ცენტრალური მმართველობის ორგანოები XVI ს.—XVIII ს დასაწყისში. ტერმინი წარმოდგა სიტყვისაგან „პრიკაზ", რ-საც განსაკუთრებული დავალების მნიშვნელობით ხმარობდნენ. „პ-ის" სისტემა ჩაისახა XV—XVI სს. მიჯნაზე. XVI ს. შუა წლებში ჩატარებული გარდაქმნების შედეგად ჩამოყალიბდა „პ-ის" ძირითადი ბირთვი — 19 „პ." ტერმ. „პ." იხმარებოდა აგრეთვე ზოგიერთ ადგილ. მმართველობის ორგანოსა და მსროლელთა პოლკის აღსანიშნავადაც. „პ-ის" საქმიანობას საფუძვლად ედო ფუნქციონალური პრინციპი. ყოველი „პ." განაგებდა საკითხთა გარკვეულ წრეს, ჰქონდა საკუთარი შტატი. ბევრი „პ-თვის" დამახასიათებელი იყო სასამართლო, ადმ. და ფინანს. ფუნქციათა შეთავსება, აგრეთვე ფუნქციონალური და ტერიტ. მმართველობის შეერთება. „პ-ის" სათავეში მდგარმა პირებმა XVII ს-ში მიიღეს მსაჯულთა სახელი. XVI ს-ში მათი უმრავლესობა დიაკები იყვნენ. XVII ს-ში მსხვილ „პ-ს" ხელმძღვანელობდნენ ბოიარები და ოკოლნიჩები, შედარებით პატარა „პ-ს" — სათავადაზნაურო აზნაურები. უშუალო საქმის წარმოება დიაკების ხელთ იყო. „პ-ის" შემადგენლობა 3-იდან 400 კაცამდე მერყეობდა.

„პ-ის" ლიკვიდაცია მოხდა XVIII ს. დამდეგს კოლეგიების შემოღებასთან ერთად. „პ-ის" მხოლოდ ნაწილი შემორჩა XVIII ს-მდე (მაგ., ციმბირის პ. გაუქმდა 1763).

*ლიტ.*: Леонтьев А. К., Образование приказной системы управления в Русском государстве, [М.], 1961.

**პრიკუმსკი**, ქალაქი რსფსრ სტავროპოლის მხარეში. 1935-იდან 1957-მდე და 1973-იდან—*ბუდიონოვსკი*.

**პრილუკი**, ქალაქი უკრ. სსრ ჩერნიგოვის ოლქში, მდ. უდაის (დნეპრის აუზი) ნაპირზე. პრილუკის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. 69 ათ. მცხ. (1983). სამშენებლო მანქანების, თუჯსასხმელი, ლითონსასამუშ., ეთერზეთების, ხილსაკონსერვო ქ-ნები, ქ-ნა „პლასტმასი", მეფრინველეობის, ავეჯის კომბინატები, სამკერვალო, სართავი, ფეხსაცმლის, ტყავ-გალანტერეის ფ-კები. იღებენ ნავთობს. 3 ტექნიკუმი, სამედ., პედ. სასწავლებლები. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**პრიმა** (ლათ. prima — პირველი) მუსიკაში, ბგერათრიგის ერთ-ერთი ინტერვალი, აგრეთვე მისი გამის ერთ-ერთი საფეხური. პ-ს უწოდებენ ორკესტრის ან ანსამბლის ერთგვაროვანი საკრავების ჯგუფის პირველ პარტიასაც.

**პრიმაკოვი** ევგენი მაქსიმის ძე (დ. 29. X. 1929, კიევი), საბჭ. ეკონომისტი, საერთაშ. მიმომხილველი და ისტორიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1979). სკპ წევრი 1959-იდან. დაამთავრა მოსკ. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტი (1953). 1970-იდან სსრკ მეცნ. აკად. მსოფლიო ეკონ. და საერთაშ. ურთიერთობათა ინ-ტის დირექტორის მოადგილე. სსრკ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის დირექტორი 1978-იდან. ავტორია შრომებისა, რ-ებშიც განხილულია ეგვიპტესა და სხვა არაბ. ქვეყნებში ეკონ., პოლიტ. და სოც. პროცესები, გამოკვლეულია განვითარებად ქვეყნებსა და იმპერიალ. სახელმწიფოებს შორის ურთიერთობაში თვისებრივად ახ. მოვლენები და ტენდენციები, გაანალიზებულია თანამედროვე საერთაშ. განვითარების ზოგიერთი თეორ. პრობლემა. დაჯილდოებულია ხალხთა მეგობრობის ორდენით. ქ. თბილისის საპატიო მოქალაქე.

**პრიმასი** (ლათ. primas — უპირველესი, მთავარი < primus — პირველი), კათოლიკურ და ანგლიკანურ ეკლესიებში მთავარი არქიეპისკოპოსის წოდება (მაგ., საფრანგეთში: რუანის არქიეპისკოპოსი — ნორმანდიის პ., ბორდოს არქიეპისკოპოსი — აკვიტანიის პ. და სხვ. ინგლისში: კენტერბერის არქიეპისკოპოსი — დიდი ბრიტ. პ., იორკის არქიეპისკოპოსი — ინგლ. პ.).

**პრიმატები** (Primates), ძუძუმწოვრების რიგი. მათი სხეულის სიგრძე 13—15 *სმ*-იდან 175 *სმ* და მეტს, მასა 60—100 გ-იდან 180 *კგ* აღწევს. აქვთ კარგად განვითარებული ხუთთითიანი კიდურები. ცერი მობრავია და დანარჩენ თითებს უპირისპირდება. თითის ბოლო ფალანგებზე არის ფრჩხილები (გამონაკლისია ტუპაიები). აქვთ ლავიწი, იდაყვისა და სხივის ძვლები ერთმანეთს არ ეზრდება. ბეწვი უმეტესად სქელია, კარგად განვითარებული, ნახევრად მაიმუნებს თივთიკიც აქვთ. შეფერილობაში უმეტესად კაშკაშა ტონები ჭარბობს. თვალბუდეები საფეთქლის ფოსოსაგან გამოყოფილია ძვლოვანი რგოლით ან ტიხრით. ნახევრად მაიმუნების თავის ტვინი თითქმის მოკლებულია ღარებსა და ხვეულებს, კარგადაა განვითარებული ყნოსვის წილები, ნახევარსფეროები ნათხემს მხოლოდ ნაწილობრივ ფარავენ. მაიმუნებისა და ადამიანის ტვინის ნახევარსფეროები, რ-ებიც მთლიანად ფარავენ ნათხემს, მრავალრიცხოვან ღარებსა და ხვეულებს შეიცავენ. ყნოსვის წილები სუსტადაა გამოხატული, მხედველობის მიდამოები კარგად განვითარებულია. პ-ს უმეტესად ბინოკულარული (მაიმუნებისა და ადამიანის, ამას გარდა, ფერადიც) მხედველობა აქვთ. თავის ტვინის ძლიერი განვითარების გამო ტვინის ქალას მოცულობა დიდია. ქალას სახის ნაწილი დაგრძელებულია. კბილების სისტემა ჰეტეროდონტული (საჭრელები, ეშვები, მცირე და დიდი ძირითადი კბილები) და დიფიოდონტურია (სარძევე და მუდმივი კბილები). ადამიანსა და ცხვირვიწრო მაიმუნებს 32 კბილი აქვთ, ნახევრად მაიმუნების უმეტესობას და კაპუცინისებრებს — 36. პ-ს აქვთ ნაღვლის ბუშტი, კარგად განვითარებული ბრმა ნაწლავი. უმდაბლესი პ-ის საშვილოსნო ორრქიანია, უმაღლესისა — მარტივი. პ-ის უმრავლესობის პლაცენტა დისკოიდურია.

თანამედროვე პ-ს ყოფენ 2 ქვერიგად: უმდაბლესი პ., ანუ *ნახევრად მაიმუნები* (Prosimii) და უმაღლესი პ. ანუ *მაიმუნები* (Anthropoidea). მათში გაერთიანებულია 12 ოჯახის 57 გვარი და 200 სახეობა. გავრცელებული არიან უმთავრესად აფრ. (მადაგასკარის ჩათვლით), აზიის ტროპიკებსა და სუბტროპიკებში, მალაის არქიპელაგის მრავალ კ-ზე, ცენტრ. და სამხრ. ამერიკაში, ევროპაში (გიბრალტარში).

პ. ბინადრობენ უმთავრესად ხეებზე (ბაბუინები, ზოგიერთი ტუპაია და ლემური — ძირითადად მიწაზე). აქტიური არიან დღისით. ტერფმავალი ცხოველებია, ქმნიან ჯოგებს; იშვიათად გვხვდებიან წყვილებად ან ერთეულებად. იკვებებიან შერეული საკვებით, უფრო მცენარეულობით, იშვიათად მწერებსაც ჭამენ. მრავლდებიან მთელი წლის მანძილზე. შობენ 1 ნაშიერს, უმდაბლესი პ. — 2—3-ს.

ნამარხი ადამიანის მსგავსი მაიმუნები ჩნდებიან მხოლოდ ოლიგოცენურ ეპოქაში. განსაკუთრებულ ინტერესს იწვევს დრიოპითეკების სხვადასხვა სახეობათა ნაშთები, რ-ებიც ევროპის მიოცენურ ნალექებშია ნაპოვნი. მათ ადამიანის მსგავსი მაიმუნებისა და ადამიანის საერთო წინაპრად მიიჩნევენ.

პ-ის პრაქტ. მნიშვნელობა შედარებით მცირეა, თუმცა აბორიგენები მრავალი მათგანის ხორცს საკვებად იყენებენ. ტყავისაგან სხვადასხვა ნაკეთობას ამზადებენ. მაიმუნებს დიდი მნიშვნელობა აქვთ ბიოლ. და სამედ. ექსპერიმენტებისათვის. ზოგიერთი მათგანი შეტანილია ბუნების დაცვის საერთაშ. კავშირის „წითელ წიგნში".

*ლიტ.*: ჯანაშვილი ა., ხერხემლიანთა ზოოლოგია, გამოც. მე-3, თბ., 1956; Вебер М., Приматы, [пер. с нем.], М.—Л., 1936; Жизнь животных, т. 6, М., 1971.



ბ. პრიიმაკი.

**პრიმატი** (< ლათ. primatus — პირველი ადგილი < primus — პირველი), უპირატესი მნიშვნელობა ან მდგომარეობა; პირველობა.

**პრიმატოლოგია**, *ზოოლოგიის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის *პრიმატებს*, მათ ანატომიას, ემბრიოლოგიას, ფიზიოლოგიას, წარმოშობას, სისტემატიკას, გავრცელებასა და ცხოვრების წესს. *რ. ავალიანი*.

**პრიმიტივიზმი** (< ლათ. primitivus — პირველი, უადრესი), XIX ს. დასასრულისა და XX ს. სახვით ხელოვნებაში, გამომსახველობითი ხერხების შეგნებულად გამარტივება, ე. წ. პრიმიტიული ხელოვნების (პირველყოფილი, შუა საუკ., ხალხური, ძვ. არაევროპული ცივილიზაციის, ბავშვთა შემოქმედების) ფორმების გამოყენება. პ-ის წარმოშობა განაპირობა თანამედროვე ბურჟ. კულტურის მძაფრმა წინააღმდეგობებმა, პოზიტივიზმის სულისკვეთებამ, მხატვრობის სინამდვილისაგან გაქცევამ, პ-ის საფუძველია „უხეში", „ბარბაროსული" მხატვრული კონცეფცია, როგორც მას ადრე უწოდებდნენ. აღნიშნული ხელოვნ. ფორმებზე დაყრდნობით მხატვრები ცდილობდნენ შეექმნათ ერთიანი ემოციურ-გამომსახველობითი სტილი. სამყაროს ასეთი აღქმა უარყოფდა XVI ს-იდან ჩამოყალიბებულ ევრ. ხელოვნ. ტრადიციებს და ეწინააღმდეგებოდა რეალიზმს, ნატურალიზმსა და იმპრესიონიზმს. ლაპიდარიზმისა და გაშიშვლებული ექსპრესიის ამგვარ ძიებას მხატვრები მიჰყავდა XIX—XX სს-ში სხვადასხვა სახის ფორმალისტურ ექსპერიმენტებთან (იხ. *პოსტიმპრესიონიზმი*, *ავანგარდიზმი*). პრიმიტივისტებს არ ჰქონდათ ერთიანი ესთეტ. შეხედულება და სისტემა, ამის გამო პ-მა სხვადასხვა ოსტატის შემოქმედებაში განსხვავებული სახე მიიღო (პ. გოგენი და „ნაბი", ფოვიზმი, კუბიზმი, პარიზის სკოლა, ექსპრესიონიზმი, გაერთიანება „*ხიდი*" გერმანიაში, „*გოლუბაია როზა*", „*ბუბნოვი ვალეტი*" და „ოსლინი ხვოსტი" რუსეთში).

ტერმ. „პ." ხშირად შეცდომით ე. წ. გულუბრყვილო ხელოვნების მიმართაც იხმარება. პ-ის წარმომადგენლებს სპეც. განათლება არ ჰქონდათ მიღებული (ა. რუსო საფრანგეთში, ფ. მუხე გერმანიაში, რ. ვივა იტალიაში, ი. გენერალიჩი ხორვატიაში, ხ. პაპინი და ა. მ. რობერტსონი აშშ-ში). პრიმიტივისტი მხატვრებისათვის დამახასიათებელია ბავშვური გულუბრყვილობა, ფორმათა გადმოცემის (ზოგჯერ კომიკური) განზოგადება.

*ლიტ.*: Goldwater R. J., Primitivism in modern painting, N. Y.—L., 1938.



პრიმიტივიზმი. ა. რუსო. ავტოპორტრეტი. 1890—96. ეროვნული გალერეა. პრაღა.

**პრიმო დე რივერა**, პრიმო დე რივერა ი ორბანეხა (Primo de Rivera y Orbaneja), მარკიზი დე ესტელია (de Estella) მიგელ (8. I. 1870, კადისი, — 16. III. 1930, პარიზი), ეს-

პანეთის სახელმწიფო მოღვაწე, გენერალი, იბრძოდა მაროკოში (1893, 1909—13), კუბასა (1895) და ფილიპინებზე (1897), 1915—17 კადისის სამხ. გუბერნატორი. შემდეგ ვალენსიის, მადრიდის, ხოლო 1922—23 კატალონიის გენერალ-კაპიტანი (სამხ. ოლქის მთავარსარდალი). 1923 წ. 13 სექტ. მოახდინა სამხ. გადატრიალება, სათავეში ჩაუდგა მთავრობას (სამხ. დირექტორია) და ფაქტობრივად ესპ. დიქტატორი გახდა. 1925 დეკ. სამხ. დირექტორია სამოქალაქოთი შეცვალა და მისი თავ-რე გახდა. რევ. მოძრაობის და ეკონ. კრიზისის გამწვავების გამო იძულებული გახდა გადამდგარიყო (1930 წ. 28 იან.), შემდეგ წავიდა ემიგრაციაში.

მ. პრიშვინი.

**პრიმორიეს მხარე,** შედის რსფსრ შემადგენლობაში. შეიქმნა 1938 წ. 20 ოქტ. ფართ. 165,9 ათ. კმ². მოსახლ. 2079 ათ. კაცი (1983), აქედან 78% ქალაქში ცხოვრობს. პ. მ-ში 24 რ-ნი, 9 ქალაქი და 48 დაბაა. ცენტრი — ქ. ვლადივოსტოკი. პ. მ. მდებარეობს საბჭ. შორეული აღმოსავლეთის სამხრ. ნაწილში. აკრავს იაპ. ზღვა. ტერიტ. უმეტესი ნაწილი სიხოტე-ალინის მთებს უკავია. პ. მ-ის დას-ით მდებარეობს ხანკისპირა და უსურის დაბლობები. დიდი მდინარეა უსური. მხარის ტერიტ. 74% ტყეს უკავია. ტყის შემადგენლობა ძალზე მრავალფეროვანია. განვითარებულია თევზის, გემთსარემონტო, სამთომოპოვებითი, ტყის და ხის დასამუშ., ქიმ., მსუბუქი და კვების მრეწველობა, ფერადი მეტალ., მანქანათმშ., ლითონდამუშ., საშენ მასალათა წარმოება და სხვ. სოფ. მეურნ. ძირითადად განვითარებულია პ. მ-ის სამხრ.-დას. ნაწილში. მოჰყავთ ხორბალი, ჭვავი, ბრინჯი, სოია. მეცხოველეობა უმთავრესად სახორცე-სარძეო მიმართულებისაა. დიდი მნიშვნელობა აქვს ნადირთმოშენებას (ჯილღაო მელა, წაულა) და ბეწვეულის რეწვას. განვითარებულია აგრეთვე მეირმეობა, მეფუტკრეობა. პ. მ-ის ტერიტორიაზე გადის ტრანსციმბირის რკინიგზის მაგისტრალი, რ-იც ვლადივოსტოკში ბოლოვდება. დიდი ნავსადგურებია — ვლადივოსტოკი და ნახოდკა. პ. მ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1965).

**პრიმორსკო-ახტარსკი,** ქალაქი (1949-იდან) რსფსრ კრასნოდარის მხარეში, აზოვის ზღვის ნაპირზე. პრიმორსკო-ახტარსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ახტარი, კრასნოდარიდან 151 კმ. თევზის, საშენ მასალათა, თერმოსაიზოლაციო ფილების, კასრების, ღვინის, რძის ქ-ნები, კვების და თევზკომბინატები. ტურბაზა.

**პრიმორსკოე,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, შავი ზღვის ნაპირზე, სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: პ., არსაული, აჩხაფშა, აჭანვა). ზ. დ. 50 მ, გუდაუთიდან 7 კმ. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა), პურის ქ-ნა, ლიმონათის საამქრო, საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, პანსიონატი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**პრინს-ედუარდის კუნძული** (Prince Edward Island), პროვინცია აღმ. კანადაში, პრინს-ედუარდის კ-ზე. ფართ. 5,6 ათ. კმ². მოსახლ. 122 ათ. კაცი (1979). ადმ. ც. — ქ. შარლოტტაუნი. ეკონ. საფუძველია სოფ. მეურნეობა. განვითარებულია ხე-ტყის მრეწვ., თევზჭერა. ტურიზმი.

**პრინს-პატრიკი** (Prince Patrick), კუნძული კანადის არქტიკული არქიპელაგის დას. ნაწილში, პარის კ-ების ჯგუფში. კანადის ტერიტ. ნაწილი. ფართ. 15,8 ათ. კმ². ზედაპირი ვაკეა, სიმაღლე 247 მ-მდე. შემოსილია ტუნდრის მცენარეულობით. სამხრ. ნაპირზეა დაბა და მეტეოროლ. სადგური მოულდ-ბეი.

პრიმორიეს მხარე. ვლადივოსტოკი. ვეშაპთსაჭერი ფლოტილიის შეხვედრა.



**პრინცეფსი** (ლათ. princeps — პირველი), ძვ. რომში ს ე ნ ა ტ ი ს პ. (p. senatus) — პირველი კაცი სენატორთა ნუსხაში. ოფიციალურად პ-ს განსაკუთრებული უფლებამოსილება არ ჰქონია, გარდა საპატიო უფლებისა, რომ პირველს გამოეთქვა თავისი აზრი სენატში კონსულთა შეკითხვაზე. მიუხედავად ამისა, რესპ. ეპოქაში ზოგიერთი პ. დიდ გავლენას ახდენდა პოლიტიკაზე. *ავგუსტუსის* დროიდან ტერმ. „სენატის პ." მონარქიული ხელისუფლების მქონეს აღნიშნავდა (იხ. *პრინციპატი*). მ ხ ე დ ა რ თ ა პ. (P. iuventutis) — პირველი კაცი მხედართა ნუსხაში.

**პრინცი** (გერმ. Prinz, ფრანგ. prince < ლათ. princeps — პირველი, მთავარი), სამეფო სახლის წევრის ან მთავრის ტიტული; უ ე ლ ს ი ს პ რ ი ნ ც ი — ინგლისის ტახტის მემკვიდრის ტიტული.

**პრინციპატი** (ლათ. principatus <princeps — პირველი, მეთაური), მონარქიის განსაკუთრებული ფორმის აღმნიშვნელი პირობითი ტერმინი, რ-იც მიღებულია ისტ. ლიტ-რაში. პ. ჩამოყალიბდა რომში ძვ. წ. 27 — ა. წ. 193; ფორმალურად დაცული იყო რესპ. ზოგიერთი ნიშანი, ხოლო იმპერატორს პრინცეფსი ეწოდებოდა. პ-ის სისტემა ავგუსტუსის მმართველობის დროს გამოიკვეთა. ავგუსტუსი და მისი მემკვიდრეები ერთდროულად ფლობდნენ უმაღლეს სამოქალაქო და სამხ. ძალაუფლებას.

*ლიტ.*: М а ш к и н Н. А., Принципат Августа, М.—Л., 1949.

**პრიოზიორსკი** (1948-მდე კ ე ქ ს ჰ ო ლ მ ი), ქალაქი რსფსრ ლენინგრადის ოლქში, ლადოგის ტბის დას. ნაპირზე. პრიოზიორსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, ლენინგრადიდან 142 კმ. ცელულოზის ქ-ნა, საავეჯო გაერთიანება „ლადოგა". დასასვენებელი სახლი.

**პრიორიტეტი** (გერმ. Priorität < ლათ. prior — პირველი, უფროსი), 1. რაიმე საქმიანობაში პირველობა დროის მიხედვით. პ-ის ცნებას დიდი მნიშვნელობა ენიჭება მეცნ. *აღმოჩენასა* და *გამოგონებაში*. პ-ის თარიღით განისაზღვრება ავტორთა შესაბამისი უფლებების წარმოშობა. სსრკ-ში აღმოჩენის პ. დადგინდება იმ თარიღის მიხედვით, თუ პირველად როდის იყო ფორმულირებული მოცემული დებულება აღმოჩენის სახით, ანდა ამ დებულების პრესაში გამოქვეყნების თუ მესამე პირისათვის რაიმე სხვა გზით გაცნობის თარიღით. გამოგონების პ. კი განისაზღვრება ავტორის ან ორგანიზაციის მიერ სსრკ მინისტრთა საბჭოს სახელმწ. კომიტეტში სპეც. შუამდგომლობის (განაცხადის) წარდგენის დღიდან. 2. რომელიმე ნორმატიული აქტის უპირატესობა. მაგ., სსრკ კონსტ. 74-ე მ. ადგენს, რომ საერთო-საკავშ. კანონისაგან მოკავშირე რესპ. კანონის განსხვავების შემთხვევაში მოქმედებს სსრკ კანონი, ე. ი. საკავშ. კანონს რესპ. კანონთან შედარებით პ. აქვს.

**პრიპიატი,** ს ტ რ უ მ ე ნ ი, მდინარე ბელორ. სსრ-სა და უკრ. სსრ-ში, მდ. დნეპრის მარჯვ. შენაკადი (ჩაედინება კიევის წყალსაცავში). სიგრძე 775 კმ, აუზის ფართ. 114,3 ათ. კმ². სათავე აქვს ქ. კოველის ჩრდ.-დას-ით. მიედინება პოლესიეში. ზემოთში — პინის ჭაობებში დატოტვილია, შუაწელში ქვიშიანი ნაპირები აქვს, ქვემოთში კალაპოტი ჩქერებიანია. შერეული საზრდოობის მდინარეა (ჭარბობს თოვლის წყალი). წყალდიდობა იწყება მარტში, მაქს. შუა აპრილშია. წყალმცირეა ზაფხულ-შემოდგომაზე. წლის საშ. ხარჯი ქ. მოზირთან 370 მ³/წმ, შესართავთან — 460 მ³/წმ, მაქს. — დაახლ. 6000 მ³/წმ. წლ. ჩამონადენი 14,5 კმ³. იყინება შუა დეკ-ში, ყინულმჯრავა მარტის ბოლოს. დნეპრ—ბუგის არხით უერთდება მდ. ბუგს, დნეპრ—ნემანის არხით და მდ. შჩარით — მდ. ნემანს. პ-ზე აცურებენ ხე-ტყეს. სანაოსნოა შესართავიდან 500 კმ. სატბორე მეურნეობა. პ-ის ნაპირზეა ქ-ები: პინსკი, პეტრიკოვი, მოზირი, ნაროვლია, ჩერნობილი.

**პრისკე პანიონელი** (Priskos Panites) (გ. 472 შემდგომ), ბიზანტიელი ისტორიკოსი, ცხოვრობდა ქ. პანიონში (თრაკია). ავტორია თხზულებისა „გუთების ისტორია", რ-მაც ჩვენამდე ფრაგმენტების სახით მოაღწია კონსტანტინე პორფიროგენეტის ნაშრომში „ელჩობათა შესახებ". პ. პ-მა ამ თხზულებაში მეტად მნიშვნელოვანი ცნობები დაგვიტოვა საქართველოს შესახებ.

*თხზ.* იხ.: გეორგიკა. ბიზანტიელი მწერლების ცნობები საქართველოს შესახებ, ალ. გამყრელიძის და ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1961; Д е с т у н и с Г. С., Сказания Приска Панийского, «Ученые записки Второго отделения Российской АН», 1861, кн. 7, в. 1.

**პრისტლი** (Priestley) ჯოზეფ (13. III. 1733, ფილდჰედი, ლიდსის მახლობლად, — 6. II. 1804, ნორთამბერლენდი, პენსილვანია, აშშ), ინგლისელი ფილოსოფოსმატერიალისტი, ქიმიკოსი, საზ. მოღვაწე. ამერ. დამოუკიდებლობის მომხრე. 1794-იდან ემიგრაციაში იყო აშშ-ში. ლონდონის სამეფო საზ-ბის (1767) და პარიზის მეცნ. აკად. (1772) წევრი, პეტერბ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1780).

შრომაში „გამოკვლევები მატერიისა და სულის შესახებ" (1777), ებრძოდა იდეალიზმს, ასაბუთებდა მატერიალიზმის ძირითად პრინციპს, იცავდა დეიზმის იდეებს, აღიარებდა, რომ მატერიის მოძრაობის კანონები შექმნილია ღვთაებრივი გონის მიერ.

1766-იდან წარმატებით მოღვაწეობდა პნევმატური ქიმ. დარგში. [პირველად მიიღო ქლორწყალბადი და ამიაკი (1772—74). კ. შეელემ და მან თითქმის ერთდროულად აღმოაჩინეს ჟანგბადი (1774) და სხვ.]. პ. იყო ფლოგისტონის მცდარი თეორიის მიმდევარი.

პ-ს ეკუთვნის აგრეთვე მნიშვნელოვანი გამოკვლევები მეცნ. ისტ. და მეცნ. გამოკვლევების მეთოდოლოგიაში.

*ლიტ.*: Ф и г у р о в с к и й Н. А., Очерк общей истории химии..., М., 1969.

**პრისტლი** (Priestley) ჯონ ბოინტონ (დ. 13. IX. 1894, ბრედფორდი), ინგლისელი მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 20-იან წლებში. წერდა ლექსებსა და ლიტ.-კრიტ. წერილებს. პოპულარობა მოუპოვა რომანმა „გულითადი ამხანაგები" (1929). პ-ს რომანებში ასახული საზ-ბა დემოკრატიულია, პერსონაჟები უმთავრესად უბრალო, „პატარა ადამიანები" არიან. აღსანიშნავია ამ ნაწარმოებთა პატრიოტიზმი, „ინგლისური ტრადიციების" გაიდეალება. პ-ს მნიშვნელოვანი რომანებია: „ანგელოზის ქუჩა" (1930), „ისინი დადიან ქალაქში" (1936), „ნათელი დღე" (1946), „ფესტივალი ფარბრიჯში" (1951), „ლონდონის ჩიხი" (1969) და სხვ. პ-ს ეკუთვნის პიესებიც, რ-ებშიც სვამს სოც. და მორალურ პრობლემებს, მაგრამ ხშირად მიმართავს ექსპერიმენტს, პირობითობას, დროთა აღრევას. წარმატება მოიპოვა პიესებმა „სახიფათო მოსახვევი" (1932), „ტირიფების ჭალა" (1933), „სამოთხის კიდე" (1934), „დრო და კონვეის ოჯახი" (1937), „განძი" (1953), „შუშის გალია" (1958) და სხვ.

**პრიტი** (Pritt) დენის ნოუელ (22. IX. 1887, ჰარლზდენი, ლონდონის გარეუბანი, —23. V. 1972, ლონდონი), ინგლისელი იურისტი და საზოგადო მოღვაწე. განათლება მიიღო ლონდონის უნ-ტში. გამოდიოდა დამცველად ცნობილ პოლიტ. პროცესებზე; იყო რაიხსტაგის დაწვის თაობაზე (1933) საერთაშ. საგამოძიებო კომისიის თავ-რე; 1939—69 სსრკ-თან კულტ. ურთიერთობის ინგლ. საზ-ბის თავ-რე, 1951—59 მშვიდობის დაცვის ინგლ. კომიტეტის პრეზიდენ-







სტ. პლაკატი. მარცხნივ: ი. თოიძე. „დედასამშობლო გვიხმობს“. 1941; ნ. მალაზონია. პლაკატი ინტურისტის ციკლისათვის „ეწვიეთ საქართველოს“. 1975.





მარცხნივ: ირ. გორდელაძე. „ფრთხილად, დედამიწაა!“ 1982. ა. სარჩიმელიძე. „გალაკტიონ ტაბიძე“. 1983.



1




2







3



6




4




5



7



8

სტ. *პლასტიდები*

1. ქლოროპლასტების გრანული სტრუქტურა (სინათლის მიკროსკოპში). 2. სხვადასხვა ფორმის ქრომატოფორები წყალმცენარეების უჯრედებში: ა—ლენტისებური (სპიროგირა); ბ—ფირფიტისებური (მუჟოცია); გ—ვარსკვლავისებური (ზიგნემა); პ—პირენოიდები. 3. ქლოროპლასტები ელოდეას ფოთლის უჯრედებში; ა—ხედი ზემოდან; ბ—ჭრილში. 4. სუმბულის ქერქის გაყოფადი უჯრედების ლეიკოპლასტები; ლპ—ლეიკოპლასტები სახამებლის მარცვლებიანად; ბ—ბირთვი. 5—პლასტიდები ჭორტანას ეპიდერმისის უჯრედებში: ბ—ბაგის მკეტავი უჯრედები ქლოროპლასტებითურთ; ლპ—ლეიკოპლასტები ბირთვის გარშემო და ეპიდერმისის უჯრედების ციტოპლაზმურ ჭიმებში. 6—8 ქლოროპლასტები: 6—ასკილის მწიფე ნაყოფის უჯრედებში; 7—დედოფლის ყვავილის ყვავილსაფრის უჯრედებში; 8—ცირცელის მწიფე ნაყოფის უჯრედებში.

ტი, მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი, ხელმძღვანელობდა იურისტ-დემოკრატთა საერთაშორისო ასოციაციას. „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის“ საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატი (1954). მისი ერთ-ერთი ბოლო ნაშრომია 4 წიგნი საერთო სათაურით „სამართალი, კლასი და საზოგადოება“.

**პრიტჩარდია** (Pritchardia), მარაოფოთლებიანი პალმების გვარი. 37-მდე სახეობა გვხვდება ჰავაის, ფიჯის, ტუამოტუს კ-ებზე. 10 *ბ მ*-მდე სიმაღლის ღერო აქვს. იზრდება ტენიან ტროპ. ტყეებში, ზოგიერთი — მთებში ი — 300—1500 *მ* სიმაღლეზე. P. pacifica-ს ფოთლებისაგან წნავენ ქუდებს, კალათებს, აკეთებენ მარაოს.

**პრიუდონი** (Prud'hon) პიერ პოლ (4. IV. 17558, კლიუნი, — 14. II. 1823, პარიზი), ფრანგი ფერმწერი. სწავლობდა ფ. დევოჟთთან დიჟონში (1780-მდე) და ფერწერისა ა და ქანდაკების სამეფო აკადემიაში პარიზში (1783-მდე). ცხოვრობდა იტალიაში (17.784—89). განიცადა ანტ. ხელოვნების, აგრეთვე ლეონარდო და ვინჩისა და კორეჯოს ფერწერის გავლენა. ხატავდა სურათებსა და პანოებს უმთავრესად მითოლ. ღ და ალეგორიულ თემებზე („ფსიქეა იტაცებს ზეფირეს“, 1808, ლუვრი, პარიზი), , პორტრეტებს (იმპერატორის მეუღლე ჟოზეფინი, 1905 ლუვრი), იყო ილუსტრატორი და ლითოგრაფი. პ-ის შემოქმედებაში ე გვიანდ. კლასიციზმის ნიშნები ერწყმის XVIII ს. ხელოვნ. ტრად. ინტიმურობას, გრაციასა და რბილ ფერწერულობას. ამასთან ერთად პ-ის ზოგი ნამუშევარი ე გამსჭვალულია რომანტიკული სულისკვეთებით. მისი ნახატებისათვის დამახასიათებელია შუქ-ჩრდილის გაბედული ძერწვა ) (კ. მაიერის პორტრეტი, ლუვრი, პარიზი)).

*ლიტ.*: R é g a m e y R., Prud'hon, P., 1928.

**პრიშვინი** მიხეილ მიხეილის ძე [23. I (4. II). 1873, მამული ხრუშჩოვო, ახლანდ. ელეცის ა რ-ნი, ლიპეცკის ოლქი, — 16. I. 1954, მოსკოვი], რუსი საბჭ. მწერალი. პირველი მოთხრობა 1906 გამოაქვეყნა; პირველი წიგნი „უშიშარ ფრინველთა მხარეში“ — 11907. ბევრს მოგზაურობდა. ბუნების დიდი მესაიდუმლის თხზულებებში გადმოცემულია მისი ფილოს. თვალთახედვა. პ. ლირიკული პროზის ოსტატია. მოთხრობაში „ჟენ-შენი“ (ადრინდელი სახელწოდება „სიცოცხლის ფესვი“, 1933) თავისებური მეტაფორული ფორმით არის გადმოცემული მწერლის მდიდარი შინაგანი სამყარო, მისი მორალური კრედო. მასვე ეკუთვნის პროზაული პოემა „ფაცელია“ (1940), მინიატიურათა ციკლი „ტყის ნნაკადული“ (1943), ავტობიოგრ. რომანი „კაშჩეის ჯაჭვი“ (1923—60), დიდი სამამულო ომისადმი მიძღვნილი „მოთხრობა ლენინგრადელ ბავშვებზე“ (1943) და სხვ. დაჯილდოებულია ორი ორდენით.

*თხზ.*: ოქროს კორდი, თბ., 1961; პირველი ნაბიჯი, თბ., 1966.

**პრიჩარდი** (Prichard) კატერინა სიუზენა (4. XII. 1884, ქ. ლევუკა, ფიჯი, — 2. X. 1969, გრინმაუნტი, ქ. პერტის მახლობლად, ავსტრალია), ავსტრალიელი მწერალი ქალი. ავსტრალ. კომპარტიის წევრი 1920-იდან. ავსტრალ. რეალისტური რომანის ერთ-ერთი ფუძემდებელი. რომანებში „პიონერები“ (1915), „შავი ოპალი“ (1921) და სხვ. ასახავს უბრალო ადამიანების ცხოვრებას. ტრილოგიაში: „ოთხმოცდაათიანი წლები“ (1946), „ოქროს მილები“ (1948), „ფრთოსანი თესლები“ (1950) აღწერილია დას. ავსტრალ. მუშათა მოძრაობა. 1933 სსრკ-ში მოგზაურობას მიუძღვნა ნარკვევების წიგნი „ნამდვილი რუსეთი“ (1935).

**პრო...** (ბერძნ.-ლათ. pro — წინ, ადრე, ნაცვლად), რთული სიტყვის ნაწილი; 1. აღნიშნავს იმას, ვინც, რაც დროში წინ უსწრებს სხვას, ან ვისიმე, რისამე ნაცვლად გვხვდება. მაგ., პროკამბიუმი, პრორექტორი. 2. ვისიმე ან რისამე მომხრე, ვისიმე ან რისამე ინტერესებით მოქმედი. მაგ., პროფაშისტური, პროამერიკული.

**პრობლემა** (ბერძნ. problēma), რთული თეორიული ან პრაქტიკული საკითხი, რ-იც საჭიროებს გარკვევას, შესწავლას.

**„პრობლემი მარქსიზმა“**, რუსული ფილოს. და საზ.-ეკონ. ჟურნალი. გამოდიოდა 1928—34 ლენინგრადში (1931—32 — ლენინგრადსა და მოსკოვში); ლენინგრ. მარქსიზმის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ორგანო; 1930-იდან — სსრკ ცაკ-თან არსებული კომუნისტური აკად. ლენინგრ. განყ-ბის ორგანო. ჟურნალში იბეჭდებოდა სტატიები, რეცენზიები, ბიბლიოგრაფიული მიმოხილვები მარქსიზმ-ლენინიზმის თეორ. ისტ., პოლიტეკონ., დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმის, სამართლის, ლიტ-რისა და ხელოვნ. საკითხებზე.

**„პრობლემი მირა ი სოციალიზმა“**, კომუნისტური და მუშათა პარტიების თეორ. და საინფორმაციო ყოველთვიური ჟურნალი, გამოდის პრაღაში 1958-იდან არაბ., ბენგ., ბერძნ., ბულგ., გერმ., დანიურ, ესპ., ვიეტ., თურქ., იაპ., ივრითზე, ინგლ., იტალ., მონღ., ნორვ., პოლ., პორტუგ., რუმინ., რუს., სინგალურ., სპარს., უნგრ., ფრანგ., ფინ., შვედ., ჩეხ., ჰინდი ენებზე. აშუქებს მარქსიზმ-ლენინიზმის თეორ., საერთაშ. კომუნისტური მოძრაობის სტრატეგიისა და ტაქტიკის საკითხებს, კომუნისტური და მუშათა პარტიების საშინაო პარტ. ცხოვრებას. ვრცელდება 145 სახელმწიფოში. საერთო ტირაჟი 500 ათ. (1982).

**პროგენია** (*პრო*... და ბერძნ. geneion — ნიკაპი), ქვედა ყბისა და ნიკაპის წინ წამოწევა, ფიზიოლ. *თანკბილვის* სახე, რ-ის დროსაც პირის მოკუმვისას ქვედა ყბის საჭრელი კბილები ნაწილობრივ ფარავენ ზედა ყბის თანამოსახელე კბილებს. ძლიერ გამოხატული პ. განეკუთვნება პათოლ. თანკბილვას და საჭიროებს მკურნალობას. ბავშვობაში მისი გამოსწორება შეიძლება ორთოდონტული მეთოდებით, მოზრდილებში — ქირურგ. ჩარევით.

**პროგესტერონი** (*პრო*... და ლათ. gestatio — ტარება, ორსულობა, მაკეობა), ადამიანისა და ხერხემლიან ცხოველთა მდედრობითი სასქესო ჰორმონი. ორგანიზმში წარმოიშობა *ქოლესტერინის* სინთეზის შედეგად. პ. ყველა სტეროიდული ჰორმონის ბიოსინთეზის შუალედი პროდუქტია. ადამიანსა და უმაღლეს ცხოველებში პ. წარმოიქმნება საკვერცხის *ყვითელ სხეულში*. სისხლში პ. ძირითადად ცილებთანაა დაკავშირებული. მეორე მდედრობით სასქესო ჰორმონთან — ესტრადიოლთან ერთად, ძუძუმწოვრებში არეგულირებს ესტრალურ (ადამიანში — მენსტრუალურ) ციკლს. იგი ამზადებს საშვილოსნოს ლორწოვან გარსს განაყოფიერებული კვერცხუჯრედის იმპლანტაციისათვის. ორსულობისას პ-ის რაოდენობა ორგანიზმში ძლიერ მომატებულია. იგი თრგუნავს საშვილოსნოს გლუვი მუსკულატურის აქტივობას და ამით აბრკოლებს



პროგესტერონი



ნაყოფის მოწყვეტას, აგრეთვე აწ. ფოლიკულების ოვულაციას. პ. აღმოჩენილია ზოგიერთ მწერსა და ყვავილოვან მცენარეში. *დ. ჯოხაძე.*

**პროგნათია** (*პრო*... და ბერძნ. gnathos— ყბა), *თანკბილვის* თანდაყოლილი ტიპი. პ-ის დროს ზედა ყბის წინა კბილები და ალვეოლური მორჩები წინაა წამოწეული და პირის მოკუმვისას ზედა და ქვედა საჭრელ კბილებს შორის კონტაქტი ვერ მყარდება. საჭიროა ორთოდონტული და ქირურგ. მკურნალობა.

**პროგნათიზმი,** სახის წარზიდულობა ვერტიკალურ სიბრტყეში. განასხვავებენ სახის საერთო პ-ს (წარზიდულია მთელი სახე) და აგრეთვე ალვეოლურ პ-ს (წარზიდულია ზედა ყბის მხოლოდ ალვეოლური ნაწილი). სახის სწორი პროფილი (ორთოგნათული სახე) დამახასიათებელია ადამიანისათვის, ხოლო პროგნათული — მისი ცხოველური წინაპრებისა და სხვა ძუძუმწოვრებისათვის. პ. ყველაზე ტიპურია ეკვატორული რასის წარმომადგენელთათვის, აგრეთვე სამხრ. მონღოლოიდებისათვის, თუმცა გვხვდება სხვა რასულ ჯგუფებშიც. *მ. აბდუშელიშვილი.*

**პროგნოზი,** გარკვეულ მონაცემებზე დამყარებით რაიმე მოვლენის, პროცესის განვითარებაში მოსალოდნელ ცვლილებათა წინასწარ განჭვრეტა, წინასწარმეტყველება.

**პროგნოზი** დ ა ა ვ ა დ ე ბ ი ს ა, საექიმო მსჯელობა დაავადების სავარაუდო მიმდინარეობისა და დასასრულის შესახებ. პ. ეყრდნობა *ეტიოლოგიის*, *პათოგენეზის*, სტატისტ. მონაცემების ცოდნასა და ავადმყოფის ინდივიდ. მონაცემების ანალიზს. მკურნალობის აწ. მეთოდებისა და საშუალებების შემოღებასთან ერთად ზოგიერთი დაავადების პ. შეიცვალა: მაგ., ტუბერკულოზური მენინგიტის პ. ამჟამად კეთილსაიმედოა.

**პროგნოზირება,** მოვლენის განვითარების მეცნიერულად დასაბუთებული კონკრეტული პერსპექტივების დადგენა. რაიმე მოვლენის პ. შესაძლებელია მასზე დაკვირვებით მიღებული ინფორმაციის საფუძველზე. პ-თვის იყენებენ მათ. და კიბერნ. მეთოდებს (სტოქასტურ პროცესთა თეორიას, იმიტაციურ მოდელირებას, ექსპერტული შეფასების მეთოდს და სხვ.). პ-ის ზოგადთეორიულ საფუძველს შეადგენს ახლად ჩამოყალიბებული მეცნ. დარგი— პ რ ო გ ნ ო ს ტ ი კ ა. პ-ის შედეგებს იყენებენ სხვადასხვა რთული სისტემის დაპროექტებისა და შექმნისათვის, აგრეთვე მათი მართვის ოპტიმალური გზების დასადგენად.

**პროგნოზული რუკა,** გეოლოგიური რუკა, რ-იც ასახავს აგეგმილი ტერიტორიის ცალკეულ რ-ნთა შეფარდებით პერსპექტიულობას სასარგებლო წიაღისეულის აწ. საბადოთა შესაძლებელი გავრცელების თვალსაზრისით. პ. რ-ებს ადგენენ *მეტალოგენიური რუკების* საფუძველზე, ჩვეულებრივ, 1 : 200000—1 : 10000 მასშტაბში. პ. რ-ზე გამოყოფენ: ცნობილ საბადოებისმომცველ, პერსპექტიულ და არაპერსპექტიულ უბნებს. პერსპექტიული უბნების გამოყოფა ემყარება მათი გეოლ. ელემენტების (სტრატიგრაფია, ლითოლოგია, ტექტონიკა, მაგმატიზმი, მეტამორფიზმი და სხვ.) ანალოგიას ცნობილი საბადოებიანი უბნების იმ გეოლ. ელემენტებთან, რ-ებიც განაპირობებს იქ გამადნების არსებობას. პ. რ-ზე გამოყოფენ უბანს ზედაპირული ძებნისათვის და უბანს, სადაც მოსალოდნელია მხოლოდ სიღრმული საბადოები. პ. რ-ის საშუალებით შესაძლებელია გამადნების ზოგადი და რაოდენობრივი პროგნოზი. ზოგადი პროგნოზით გამოყოფენ მხოლოდ ძებნისათვის გამოსადეგ უბნებს, რაოდენობრივი პროგნოზით კი შესაძლებელია პერსპექტიული ტერიტორიისათვის გამოვითვალოთ მინერ. ნედლეულის შესაძლებელი მარაგიც.

**პროგრამა** (ბერძნ. programma — განცხადება, განკარგულება, ბრძანებულება), 1. მუშაობის, მოქმედების გეგმა; 2. დოკუმენტი, რ-შიც გამოხატულია პოლიტიკური პარტიის, ორგანიზაციის ან ცალკეული საზოგადო მოღვაწის მსოფლმხედველობა, ამოცანები და მიზნები.

**პროგრამა** გ ა მ ო მ თ ვ ლ ე ლ ი მ ა ნ ქ ა ნ ი ს ა, ბრძანებათა თანამიმდევრობა, რ-იც უზრუნველყოფს გამომთვლელ მანქანაში მოცემული ალგორითმის რეალიზაციისათვის საჭირო ოპერაციათა განხორციელების რიგს.

**პროგრამა-მაქსიმუმი რსდმპ-ისა,** პარტიის II ყრილობაზე (1903) მიღებული რსდმპ პროგრამის მეორე ნაწილი, რ-იც განსაზღვრავდა სოციალ. საზ-ბის აშენების მთავარ ამოცანას — კაპიტალიზმის დამხობას და პროლეტარიატის დიქტატურის დამყარებას (იხ. სტ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა*).

**პროგრამა-მინიმუმი რსდმპ-ისა,** პარტიის II ყრილობაზე (1903) მიღებული რსდმპ პროგრამის პირველი ნაწილი, რ-იც უახლოეს ამოცანად თვლიდა თვითმპყრობელობის დამხობასა და დემოკრ. რესპუბლიკის დამყარებას, რ-საც უნდა უზრუნველეყო 8-საათიანი სამუშაო დღის შემოღება, ყველა ერის თანასწორუფლებიანობა და თვითგამორკვევის უფლება, სოფლად ბატონყმობის ნაშთების ლიკვიდაცია და ა. შ. (იხ. სტ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა*).

**პროგრამული მართვა,** ობიექტის მუშაობის რეჟიმის მართვა წინასწარ მოცემული *პროგრამის* მიხედვით. პ. მ. შეიძლება განხორციელდეს როგორც *უკუკავშირის* გამოყენებით (ამ შემთხვევაში სისტემის მართვის ციკლი შეკრულია), ისე მის გარეშე (სისტემის მართვის ციკლი გახსნილია; იხ. *ავტომატური მართვა*). უკუკავშირის, გამოყენებისას პ. მ-ის სისტემების ფუნქციონირება შეიძლება სამართი ობიექტის მუშაობის ოპტიმიზაციით ან მის გარეშე. პ. მ-ის პროცესი, რ-იც ხორციელდება ოპტიმიზაციით, შეიძლება განვიხილოთ როგორც რომელიმე ფუნქციონალის მინიმიზაცია. ტექნოლ. მოწყობილობის ან ფიზ. პროცესების მსვლელობის ავტომ. პ. მ-ის დროს ალგორითმის შესაბამისად პროგრამას ანალოგური ან ციფრული სახით ჩაწერენ პერფორირებულ ან მაგნ. ლენტზე, პროფილირებულ საყელურზე და სხვ., შემდგომ კი ავტომატურად ამოიკითხავენ და პროგრამის მმართველ სიგნალად გარდაქმნიან.

პ. მ-ის მაგალითებია: ლითონსაჭრელი ჩარხის გამომთვლელი მანქანის მუშაობის მართვა, რაკეტის ან ხელოვნური თანამგზავრის ფრენის მართვა და სხვ.

*ლიტ.*: Б у л г а к о в А. А., Программное управление системами машин, М., 1975; М о и с е е в Н. Н., Элементы теории оптимальных систем, М., 1975.

**პროგრამული მუსიკა,** საკრავიერი მუსიკის სახეობა, მუსიკალური ნაწარმოები, რ-საც აქვს გარკვეული სიტყვიერი, ზოგჯერ პოეტური პროგრამა. პ. მ-ის უმარტივესი სახეა სურათოვანი პროგრამულობა (ბუნების, სახ. დღესასწაულების, ბრძოლისა და ა. შ. მუს. სურათები). პროგრამულობის ძირითადი სახეა სიუჟეტური პროგრამულობა. განასხვავებენ განზოგადებულ-სიუჟეტურ და თანმიმდევრულ-სიუჟეტურ პროგრამულობას. შეიძლება პროგრამას საფუძვლად დაედოს ავტორისეული (ბერლიოზი — „ფანტასტიკური სიმფონია") ან ლიტ. (ჩაიკოვსკი — უვერტიურა-ფანტაზია „რომეო და ჯულიეტა") სიუჟეტი. პ. მ. უძველესი დროიდანაა ცნობილი (ანტ. საბერძნეთი). მას მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა XVIII ს. მუსიკაში (ფრანგი კლავესინისტების ფ. კუპერენის, ჟ. ფ. რამოს და სხვ. პიესები, ჰაიდნის ზოგიერთი სიმფონია და სხვ.). პროგრამული ნაწარმოებები შექმნა ბეთჰოვენმა („პასტორალური სიმფონია", უვერტიურები „ეგმონტი", „კორიოლანი" და სხვ.) პ. მ-ის აყვავება XIX ს-ში დაკავშირებულია რომანტ. მიმდინარეობასთან (ბერლიოზი, ლისტი). პ. მ-ის ჟანრი განავითარეს სმეტანამ, დვორჟაკმა, გრიგმა, რ. შტრაუსმა, დებიუსიმ, რესპიგიმ, ონეგერმა, ჰინდემიტმა და სხვ.

მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს პ. მ-ში რუსმა კომპოზიტორებმა (მუსორგსკი, რიმსკი-კორსაკოვი, ჩაიკოვსკი). პროგრამული ნაწარმოებები შექმნეს აგრეთვე გლაზუნოვმა, ლიადოვმა, სკრიაბინმა, რახმანინოვმა და სხვ. პროგრამულ მუს. ნაწარმოებები შექმნეს საბჭ. კომპოზიტორებმაც (მიასკოვსკი, პროკოფიევი, შოსტაკოვიჩი და სხვ.).

ქართ. პ. მ-ის პირველი მნიშვნელოვანი ნიმუშები შეიქმნა 30-იანი წწ. ბოლოს (გ. კილაძის სიმფ. პოემა „განდეგილი", 1937 და შ. მშველიძის სიმფ. პოემა „ზვიადაური", 1940). ქართ. პ. მ-ის ნიმუშებია: ა. ბალანჩივაძის საორკესტრო სურათი „რიწის ტბა" (1938) და „მე-4 საფორტეპიანო კონცერტი" (1967), ა. მაჭავარიანის სიმფ. უვერტიურა „ხალხის რჩეული" (1950), რ. ლაღიძის სიმფ. პოემა „სამშობლოსათვის" (1949), მ. მშველიძის სიმფ. პოემა „მინდია" (1950), ო. თაქთაქიშვილის სიმფ. პოემა „მწირი" (1956), ნ. გუდიაშვილის სიმფონია „ტექსელის გმირებს" (1968), დ. თორაძის სიმფონია № 2 — „ქებათა ქება ნიკორწმინდას" (1968), ს. ნასიძის სიმფონია „ფიროსმანი" (1976) და სხვ.

*ლიტ.*: Л и с т Ф., Избр. статьи, М., 1959, с. 271—349; С т а с о в В. В, Искусство XIX века, Избр. соч., т. 3, М., 1952; Х о х л о в Ю., О музыкальной программности, М., 1963; Ч а й к о в с к и й П. И., О программной музыке, Избр. отрывки из писем и статей, М., 1952.

*მ. ჩიჯავაძე.*

**პროგრამული ტყე,** გასაზრდელად განკუთვნილი მომავლის მაღალპროდუქტიული ტყე. პ. ტ-ის ჯიშობრივი შემადგენლობის განსაზღვრა ემყარება ტყის მთავარი ჯიშებისათვის საჭირო სასიცოცხლო მოთხოვნების ოპტიმალურ შეხამებას ბუნებაში არსებულ რესურსებთან (სინათლე, სითბო, წყალი, ნიადაგში არსებული საკვები ელემენტები — აზოტი, ფოსფორი, კალიუმი და სხვ.). მცენარიდან და გარემოდან მიღებული ინფორმაციის კიბერნ. მეთოდით დამუშავება, მიღებული ცნობების ციფრობრივ ფორმაში გადაყვანა საშუალებას იძლევა გარკვეული რეგიონისათვის (მთის პირობებში ტყის მცენარეულობის გავრცელების სხვადასხვა სარტყლისათვის) შედგეს შესაბამისი მატრიცები. ელექტრონულ-გამოთვლითი ტექნიკის დახმარებით შეიძლება მომავლის მაღალპროდუქტიული პ. ტ-ის ლანდშაფტის ამოცნობა. მანქანა მატრიცებში მოცემულ ინფორმაციათა ავტომატ. დამუშავების საფუძველზე აჯგუფებს ტყის ლანდშაფტის ჯიშობრივი შემადგენლობის მრავალ ვარიანტს და ადგენს მომავლის მაღალპროდუქტიულ პ. ტ-ის გასაზრდელად ოპტიმალურ ვარიანტს, რ-იც საბოლოოდ ამოიცნობა მანქანაზე მიღებული ინფორმაციის გაშიფვრით.

*ლიტ.*: დ ა რ ა ხ ვ ე ლ ი ძ ე ვ., მთის ტყეების ოპტიმიზაციის პროგრამული გაანგარიშების ეფექტიანობა, «ეკონომისტი», 1977 №7; მ ი ს ი ვ ე, Естественные и программные сосняки Месхети. Автореф. докт. дисс., Тб., 1973; Н е с т е р о в В. Г. С т е п а н о в Р. С., Лес и человек, М. 1971.

*ვ. დარახველიძე*

**პროგრესი** (ლათ. progressus—წინსვლა) სამყაროს განვითარების მიმართულება, რ-ისთვისაც დამახასიათებელია გადასვლა დაბლიდან მაღლისაკენ, მარტივიდან რთულისაკენ როგორც მთლიან სისტემებში, ისე მათ სტრუქტურულ ელემენტებში.

არაორგ. ბუნებაში პ-ის ნიშანია მატერ. სისტემათა კავშირების, მოძრაობის ფორმებისა და სტრუქტურების გართულება. ორგ. ბუნებაში პ. ხასიათდება ორგანიზმ

ბის სტრუქტურაში ისეთი მორფოფიზიოლ. ცვლილებებით, რ-ებიც აფართოებენ მათი არსებობის პირობებს და ამცირებენ მათ დამოკიდებულებას გარემოს ცალკეულ ფაქტორებზე.

არაორგ. და ორგ. ბუნებისაგან განსხვავებით საზ-ბის ისტორიაში „...ყოველი საფეხური აუცილებელია, მაშასადამე, მართებულიც იმ დროისა და პირობებისათვის, რომელთა მეოხებით იგი წარმოიშვა. მაგრამ იგი მოძველებული და უმართებულო ხდება ახალ, უფრო მაღალ პირობებში, რომელნიც თანდათან მის საკუთარ წიაღში ვითარდებიან“ (მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., რჩეული ნაწერები, ტ. 2, თბ., 1964, გვ. 443).

საზ. პ. საზ. ცხოვრების ფორმების თვისებრივი სრულყოფაა, კაცობრიობის განვითარების იმანენტური ზოგად-სოციოლოგიური კანონზომიერება და ბუნებრივ-ისტ. აუცილებლობაა. პ. როგორც მთავარი ტენდენცია საზ-ბაში დროებითი შეფერხების, გადახვევისა და რეგრესის დაძლევის გზით ხორციელდება. კაცობრიობის ისტორია განვითარების ერთიანი წინააღმდეგობრივი და კანონზომიერი დიალექტ. პროცესია.

საზ. პ-ის განმსაზღვრელი ზოგადი კრიტერიუმია მატერ. დოვლათის წარმოების წესი, ხოლო მისი მამოძრავებელი ძალები— ხალხთა მასებისა და კლასების აქტ. შემოქმედებითი მოღვაწეობა, მათი ორგანიზაცია და ხელმძღვანელობა, რ-იც, როგორც სუბიექტური ფაქტორი, აქტიურად ზემოქმედებს თავის განმსაზღვრელ ობიექტურ პირობებზე და ამით აჩქარებს საზ. პ-ს. საზ. პ-ის მაჩვენებელია აგრეთვე ობიექტური სინამდვილის ძალებისა და ადამიანთა მიერ თავის თავის შემეცნების საფუძველზე შექმნილი თავისუფლების დონე.

საზ. პ. და თავისუფლება დიალექტ. ურთიერთკავშირშია. საზ. პ. გულისხმობს თავისუფლების პ-ს, თავისუფლება კი საზ. განვითარების საშუალება და ძირითადი შინაარსია.

პ. ნათლად ვლინდება *საზოგადოებრივ-ეკონომიურ ფორმაციათა* ცვლის პროცესში, რ-შიც გამოიყოფა საზ. პ-ის თვისებრივად განსხვავებული სამი ტიპი: პირველყოფილ-თემური, კლასობრივ-ანტაგონისტური და კომუნისტური.

პირველყოფილ-თემური პ-ის ტიპის შედეგი იყო ადამიანისა და საზ-ბის ჩამოყალიბება და სოც. განვითარებისათვის წანამძღვრების შექმნა. პირველყოფილი საზ-ბა შეიცვალა კლასობრივი ანტაგონისტური საზ-ბით, რ-ის თავისებურებებია: პ-ის ანტაგონისტური და საზ. ცხოვრების სხვადასხვა მხარეთა განვითარების არათანაბარი ხასიათი, პ-ის განხორციელება კლასობრივი ბრძოლისა და სოც. რევ. გზით, პ-ის სტიქიურობა და შენელებული ტემპები. საზ. პ-ის მსვლელობაში კლასობრივი ანტაგონისტური საზ-ბა უარიყოფა კომუნისტური ფორმაციით, რ-ის პირობებში პ. არაანტაგონისტური, ყოველმხრივი, ჰარმონიული და ჰუმანური ხასიათისაა. იგი ხასიათდება მშრომელი მასების ინტერესებისა და პიროვნების ყოველმხრივი განვითარებით, საზ-ბის გეგმაზომიერი მეცნ. მართვით, საზ. განვითარების მზარდი მაღალი ტემპებითა და ინტერნაციონალიზაციით.

კომუნიზმის დროს პ-ის აჩქარება ზოგადსოციოლოგიური კანონზომიერებაა. განვითარებული სოციალიზმის პირობებში საზ. ცხოვრების ყველა სფეროში პ-ის დამაჩქარებელია მარქსისტულ-ლენინური მსოფმხედველობით შეიარაღებული კომუნისტური პარტია. მეცნ. მარქსისტულ-ლენინური მსოფლმხედველობა ააშკარავებს საზ. პ-ის უარყოფის ან მისი არსების დამახინჯების თანამედროვე ბურჟ. ცდების რეაქციულ არსს.

*ლიტ.*: კ ა ლ ა ნ დ ა რ ი შ ვ ი ლ ი ვ., საზოგადოებრივი პროგრესის მეცნიერული თეორიის შემუშავება, თბ., 1974; ნ ა ჭ ყ ე ბ ი ა ი., საზოგადოებრივი პროგრესის მარქსისტულ-ლენინური თეორია, თბ., 1969; М а к а р о в с к и й А. А., Общественный прогресс, М., 1970; С е м е н о в Ю. Н., Общественный прогресс и социальная философия современной буржуазии, М., 1965.

*ვ. კალანდარიშვილი.*

**პროგრესი** ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, აღმავლობითი, წინსვლითი განვითარება ცოცხალ ბუნებაში. პ. ორგანიზმთა ევოლუციის მთავარი მიმართულებაა და გამოიხატება მათი შეგუებულობის მატებით და არსებობისათვის ბრძოლაში გამარჯვებით (იხ. *ბრძოლა არსებობისათვის*), რაც ვლინდება ორგანიზმთა ამა თუ იმ ჯგუფის (პოპულაცია, სახეობა, ოჯახი და მისთ.) ინდივიდთა რაოდენობის მატებით, მათი განსახლების ტერიტორიის (არეალის) განვრცობით და შედეგად, ახალ-ახალ დაქვემდებარებულ ერთეულებად (ქვესახეობა, ქვეოჯახი და მისთ.) დაყოფით, ე. ი. ჯგუფის მრავალგვარობის გაზრდით (ე. წ. ბიოლ. პ.). პ. ძირითადად ვლინდება ორგანიზაციის გართულებითა და სრულყოფით, ე. ი. მ ო რ ფ ო-ფ ი ზ ი ო ლ ო გ ი უ რ ი პ-ით, რაც გამოიხატება უნივერსალური, ყოველგვარ გარემოში გამოსადეგი თავისებურებების შეძენით და ორგანიზმის ევოლ. პლასტიკურობის გაზრდით (იხ. *არომორფოზი*); მაგრამ უფრო ხშირად იგი მიიღწევა *იდიოადაპტაციის* გზით, ე. ი. ნაკლები მასშტაბის გარდაქმნებით (იხ. *ალომორფოზი*), ზოგჯერ სპეციალიზაციით, ზოგჯერ კი მორფო-ფიზიოლ. გამარტივებითაც (*დეგენერაციით*), ორგანიზმის მეტ-ნაკლებად არასრული განვითარებით და მრავალი ორგანოსა თუ ორგანოთა სისტემის სრული დაკარგვითაც კი. პროგრ. განვითარება ორგანიზმთა ევოლ. ძირითადი ტენდენციაა, რ-იც მის მიმართულებას განსაზღვრავს, მაგრამ მას ყოველთვის თან ახლავს რეგრესული მოვლენები როგორც ცალკეული ორგანიზმების, ისე ორგანიზმთა ჯგუფების განვითარებასა და გარდაქმნაში (შდრ. *რეგრესი*). ცოცხალ ბუნებაში პ-ის პრობლემის დამუშავებაში განსაკუთრებით დიდი ღვაწლი მიუძღვით ჩ. *დარვინს*, ა. *სევერცოვს*, ი. *შმალგაუზენს*, გ. შმიდტს, ჯ. *ჰაქსლის*, ვ. ფრანცს, ბ. რენშს, ლ. *დავითაშვილს*.

*ლ. ნათაძე.*

**პროგრესია** (ლათ. progressio — წინსვლა, ზრდა), რიცხვთა მიმდევრობა $a_1, a_2, \ldots, a_n, \ldots$, რ-ის ყოველი წევრი (დაწყებული მეორიდან) მიიღება წინა წევრისაგან ერთი და იმავე რიცხვის დამატებით (*არითმეტიკული პროგრესია*), ან ერთისა და იმავე რიცხვზე გამრავლებით (*გეომეტრიული პროგრესია*).

**„პროგრესისტები“,** რუსეთის ბურჟუაზიისა და მემამულეთა ეროვნულ-ლიბერალური პარტია, რ-იც იდგა ოქტიაბრისტებსა და კადეტებს შორის. პარტიის ბირთვი იყო III სახელმწ. სათათბიროში შექმნილი ჯგუფი. IV სახელმწ. სათათბიროს არჩევნების წინ მოსკოვსა და პეტერბურგში შეიქმნა ე. წ. „პროგრესული ამომრჩევლების“ „პარტიისგარეშე“ კომიტეტები, რ-თაც 1912 წ. 11—13 ნოემბ. „პ-ის“ პარტიის ყრილობაზე ცკ-ის სახელი დაერქვა. I მსოფლიო ომის (1914—18) დაწყებისთანავე „პ.“ გამოვიდნენ მეფის გარშემო დარაზმვის ლოზუნგით. 1917 თებ. რევ. შემდეგ „პ-ის“ ზოგიერთი ლიდერი შევიდა დროებით მთავრობაში, მაგრამ თვით პარტია ფაქტობრივად დაიშალა. მოგვიანებით „პ-ის“ ყოფილი ლიდერები აქტიურად მონაწილეობდნენ კონტრრევ. საქმიანობაში.

*ლიტ.*: Д я к и н В. С., Русская буржуазия и царизм в годы первой мировой войны (1914—1917), Л., 1967.

**„პროგრესი“,** სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული გამომცემლობათა, პოლიგრაფიისა და წიგნით ვაჭრობის სახელმწიფო კომიტეტის ცენტრალური გამომცემლობა. გამოსცემს ლიტ-რას უცხ. ენებზე და მათ რუს. თარგმანებს. დაარსდა მოსკოვში 1931. გამოსცემს მარქსიზმ-ლენინიზმის ფუძემდებელთა ნაწარმოებებს, სამეცნ.-ჰუმანიტარულ და საზ.-პოლიტ. ლიტ-რას, კლასიკოსებისა და საბჭ. მწერლების ნაწარმოებებს 40 ენაზე. რუსულად გამოსცემს საზღვარგარეთის თანამედროვე მხატვრულ ნაწარმოებთა თარგმანებს და სხვ. 1982 გამოსცა 950 დასახელების წიგნი და ბროშურა საერთო ტირაჟით 24 მლნ-ზე მეტი.

**„პროგრესული ბლოკი“,** რუსეთის IV სახელმწიფო სათათბიროს და სახელმწიფო საბჭოს ბურჟუაზიულ-მემამულური ფრაქციების გაერთიანება I მსოფლიო ომის (1914—18) დროს. „პ. ბ-ში“ შევიდა სათათბიროს 6 ფრაქცია („პროგრესული“ ნაციონალისტები, ცენტრის ჯგუფი, ოქტიაბრისტები — ერობელები, „17 ოქტომბრის კავშირი“, კადეტები, „პროგრესისტები“) და სახელმწ. საბჭოს 3 ფრაქცია (ცენტრ., აკად. ჯგუფი და უპარტიოები). სულ ბლოკში 300-ზე მეტი კაცი შევიდა. „პ. ბ-ში“ წამყვან როლს კადეტები თამაშობდნენ. „პ. ბ-ის“ პროგრამა მოითხოვდა „ნდობის მთავრობის“ ჩამოყალიბებას, „საშინაო მშვიდობის“ უზრუნველყოფას, პოლიტ. და რელიგ. პატიმართა ნაწილობრივ ამნისტიას, გლეხთა და ეროვნ. უმცირესობის შეზღუდვების ნაწილობრივ გაუქმებას, პროფკავშირების აღდგენას და სხვ. 1917 თებ. ბურჟ. რევოლუციამ შეწყვიტა „პ. ბ-ის“ საქმიანობა. მისი წარმომადგენლები 1917 შედიოდნენ სახელმწ. სათათბიროს დროებით კომიტეტსა და დროებით მთავრობაში.

**პროგრესული დამბლა,** ფსიქიკური დაავადება, რ-იც ვითარდება ცენტრ. ნერვული სისტემის *ათაშანგის* შედეგად. უმეტესად ავადდებიან 30—45 წლის მამაკაცები (ათაშანგით დაავადებულთა 4—5%) ათაშანგით დაავადებიდან 5—15 წლის შემდეგ. პ. დ-ის ხელშემწყობი პირობებია ალკოჰოლიზმი, დაუმთავრებელი მკურნალობა, ფიზ. და ფსიქ. გადაღლა და სხვ. პ. დ-ს ახასიათებს ფსიქიკის პროგრ. რღვევა, ამას დაერთვის სომატური და ნევროლოგიური მოშლილობა, რაც საბოლოოდ *ჭკუასუსტობით* მთავრდება. დაავადების დაწყებით, ინიციალურ ანუ ნევრასთენიულ სტადიაში აღინიშნება შრომის უნარის დაქვეითება, გაღიზიანებადობა, უდარდელობა, მეხსიერების დაქვეითება, მეორე სტადიაში თვალსაჩინოა პიროვნული ცვლილებები — ემოციური მერყეობა, განდიდების ბოდვითი იდეები; ავადმყოფი უხეში და უტაქტოა, კარგავს მოვლენათა კრიტიკულად შეფასების უნარს და სხვ., ამავე პერიოდში ყალიბდება პ. დ-ის სხვადასხვა ფორმა — დემენციური (ჭკუასუსტური), ექსპანსიური (მანიაკური), დეპრესიული, ცირკულარული, კრუნჩხვითი და სხვ. შესაძლებელია განვითარდეს ეპილეფსიური გულყრები, მოტორული დარღვევები, წერისა და მეტყველების მოშლა. დამახასიათებელია ნევროლოგიური სიმპტომები: გუგების უთანასწორობა (ანიზოკორია) და სინათლეზე მათი რეაქციის უქონლობა, თვალის მამოძრავებელი კუნთების *პარეზი*, მყესთა რეფლექსების აწევა, ხელებისა და ენის კანკალი. დაავადების უკანასკნელი სტადიაა მარაზმი, რასაც ავადმყოფის სიკვდილი მოსდევს. ზოგჯერ პ. დ-ს დაერთვის *ზურგის ტვინის ტაბესი*. პ. დ-ის დიაგნოზი ლაბორ. გამოკვლევებით (*ვასერმანის რეაქცია*, კანის რეაქცია და სხვ.) დასტურდება. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანტიბიოტიკები და ათაშანგის საწინააღმდეგო საშუალებანი; კარგ შედეგს იძლევა პიროთერაპია — სხეულის ტემპ-რის ხელოვნურად მომატება, ე. წ. ხელოვნური ციებ-ცხელება. *ფ. კონტრიძე.*

**პროდიუსერი** (ინგლ. producer < ლათ. produco — ვაწარმოებ, ვქმნი), აშშ-ის და სხვ. კაპიტალისტური ქვეყნების კინემატოგრაფიაში კინოკომპანიის ნდობით აღჭურვილი პირი, რ-იც კონტროლს უწევს ფილ-

მის იდეურ-მხატვრულ და საორგანიზაციო-საფინანსო მხარეს. პ-ები ზოგჯერ არიან ცნობილი რეჟისორები, მსახიობები, სცენარისტები, რ-ებიც ქმნიან საკუთარ კინოფირმებს.

**პროდრომული პერიოდი** (< ბერძ. prodromos — წინ მრბენი, წინამორბედი), დაავადების წინამორბედთა პერიოდი. ინფექციურ დაავადებათა პ. პ-ში ვლინდება არასპეციფ. (სისუსტე, თავის ტკივილი, ტემპ-რის უმნიშვნელო მომატება და სხვ.), ზოგჯერ კი სპეციფ. (მაგ., წითელას დროს ლოყის ლორწოვან გარსზე ლაქების გაჩენა, ე. წ. ბელსკი-ფილატოვ-კოპლიკის სიმპტომი) ნიშნები. პ. პ. შეიძლება ჰქონდეს ზოგიერთ არაინფექციურ დაავადებასაც, მაგ., გულის კუნთის ინფარქტის წინა პერიოდში სტენოკარდიული შეტევების სიხშირე, ლეიკოზის პრეკლინიკურ პერიოდში — ძვლის ტვინის უჯრედოვანი შედგენილობის ცვლილებები და სხვ. პ. პ. მოსდევს ინკუბაციურ პერიოდს და წინ უსწრებს დაავადების სრული განვითარების პერიოდს.

**პროდუქტიულობა** ს ა ს ო ფ ლ ო-ს ა მ ე უ რ ნ ე ო ც ხ ო ვ ე ლ ი ს ა, განსაზღვრულ პერიოდში (დღე, თვე, წელიწადი, ლაქტაცია, მთელი სიცოცხლე) ერთი ცხოველისაგან მიღებული პროდუქციის რაოდენობა და ხარისხი. პ. განისაზღვრება მემკვიდრეობითობით და დამოკიდებულია სახეობრივ, ჯიშობრივ, ასაკობრივ, ინდივიდ. და სხვ. თავისებურებებზე.

სარძევე და სარძევე-სახორცე ჯიშის ფურების რძიანობა უფრო მაღალია, ვიდრე სახორცე და სახორცე-სარძევე ჯიშებისა. ფურების რძიანობა ლაქტაციის პერიოდში მერყეობს 600—2000 *კგ*-იდან (სახორცე ჯიშები) 4000—5000 *კგ*-მდე (სარძევე ჯიშები). მსოფლიო რეკორდია 20630 *კგ*. სიცოცხლის განმავლობაში საშ. პ. 20 — 30 ათ. *კგ* რძეა, სარეკორდო — 140 ათ. *კგ*-ზე მეტი. ლაქტაციის პერიოდში სარძევე ჯიშის თხის მონაწველი 450—550 *კგ* რძეა, ცხვრისა — 500 *კგ*-მდე, ფაშატისა 1000—3000 *კგ*, ჯამასი — 750—2000 *კგ*, ფურ-კამეჩისა — 800—1200 *კგ*.

ცხოველთა სახორცე პ-ს აფასებენ ადრეულობით, ხორცის მასით, ნაკლავის გამოსავლით. ინტენს. კვებისა და გამოზრდის პირობებში წლინახევრის მოზვრის მასა 400—450 *კგ*, სახორცედ ნასუქი 180 — 210-დღიანი ღორი — 95 — 100 *კგ*, 6–8 თვის ბატკანი — 40—50 *კგ*. 60-დღიანი საბროილერო წიწილა — 1,5 *კგ*, 90—100-დღიანი ჭუკი — 3,5—4 *კგ*. მსხვ. რქ. საქონლის ხაკლავის გამოსავალია 55—65%, ღორისა — 75—80%, ცხვრისა და თხის — 45—55%.

წმინდამატყლიანი ნერბის ნაპარსია 5—8 *კგ* (სუფთა მატყლის გამოსავალი 25—55%), სარეკორდო — 30,5 *კგ*, უხეშმატყლიანისა — 1–4 *კგ* (სუფთა მატყლის გამოსავალი 45—70%). სას.-სამ. ფრინველთა მეკვერცხულობის შეფასებისათვის მნიშვნელობა აქვს წლის განმავლობაში დადებული კვერცხის რაოდენობასა და კვერცხის მასას. დიდი მეკვერცხულობით გამოირჩევა ქათამი. მეკვერცხული ჯიშისა და ხაზის ქათამი წელიწადში 220—250 კვერცხს დებს, სარეკორდოა 360. იხვი წელიწადში დებს 120—180 კვერცხს, ინდაური 100—150, ბატი — 50—80, ციცარი 90—100, მწყერი 250—300. ქათმის კვერცხის მასაა 50—60 *გ*, ინდაურისა — დაახლ. 100—110 *გ*, ციცრისა დაახლ. 45 *გ*, მწყრისა 8—10 *გ*. ფუტკრის ოჯახის პროდუქტიულობა ერთ სეზონზე არის 100—300 *კგ* თაფლი (30—50 *კგ* სასაქონლოა).

**პროდუქციის კომპლექტურობა,** საწარმოს მიერ სარეალიზაციოდ გამოშვებული მანქანის, მოწყობილობისა და სხვა ნაკეთობების დაკომპლექტება ყველა იმ აუცილებელი ნაწილით, რ-იც განსაზღვრავს სამრეწვ. პროდუქციის ვარგისობას. სსრკ-ში საწარმოებს შორის პროდუქციის კომპლექტური მიწოდების ვალდებულება განპირობებულია სახელმწ. სტანდარტებით, ტექ. პირობებით, პრეისკურანტებით ან მხარეთა შეთანხმებით, რ-ებიც გამომდინარეობენ სსრ კავშირის მინისტრთა საბჭოს მიერ 1969 წ. 9 აპრ. დამტკიცებული „დებულებიდან" (დებულება „საწარმოო-ტექ. დანიშნულების პროდუქციის მიწოდების შესახებ" და „დებულება სახ. მოხმარების საქონლის მიწოდების შესახებ").

**პროდუქციის ნომენკლატურა,** მრეწველობისა და მეურნეობის სხვა დარგების წარმოებითი საწარმოების მიერ გამოშვებული მატერიალური დოვლათის კლასიფიცირებული სია. სსრკ-ში მოქმედებს ერთიანი საგეგმო და ანგარიშგებითი პ. ნ. დეტალიზაციის მიხედვით პ. ნ. სხვადასხვაგვარია: ხარისხის, არტიკულების, ზომების, პროფილების, მარკების, ტიპების მიხედვით გაშლილი (სპეციფირებული); ჯგუფური, რ-შიც გაშლილი ნომენკლატურის ცალკეული პოზიციები გაერთიანებულია ერთიანი დასახელების ერთგვაროვან ჯგუფებში; საგეგმო-კრებსითი — პროდუქციის უფრო გამსხვილებული ჩამოთვლა.

სახ. მეურნ. გეგმაში პ. ნ. მოცემულია პროდუქციის უმნიშვნელოვანესი სახეობების მიხედვით. ეს სახეობები განსაზღვრავს დარგობრივ და რესპუბლიკათშორის ძირითად კავშირებს. დარგებისა და უწყებების გეგმებში პ ნ. უფრო დეტალიზებულია. მოკავშირე რესპუბლიკების მეურნეობათა განვითარების გეგმაში შეაქვთ პ. ნ-ები, რ-თა წარმოებაც მტკიცდება სახ. მეურნ. გეგმით და პროდუქციის სახეობა, რ-საც დიდი მნიშვნელობა აქვს მოცემული მოკავშირე რესპუბლიკების მეურნ. განვითარებისათვის.

**პროდუქციის რეალიზაცია,** დამზადებული პროდუქციის სახალხო-სამეურნეო ბრუნვაში ჩართვა და მისი ანაზღაურება მოქმედი ფასებით. რეალიზებულად ითვლება ის პროდუქცია, რ-იც გაგზავნილია სამრეწვ. საწარმოს ფარგლებს გარეთ და ანაზღაურებულია მომხმარებლის, გამსაღებელი ან სავაჭრო ორგანიზაციის მიერ. პ. რ. არის უმნიშვნელოვანესი ეკონ. მაჩვენებელი, რ-იც ახასიათებს სამრეწვ. საწარმოთა, წარმოებითი გაერთიანებების, სამინისტროებისა და უწყებების სამეურნეო-საფინანსო საქმიანობას.

პ. რ-ის მოცულობას ძირითადი ნომენკლატურის მიხედვით ზემდგომი ორგანოები უმტკიცებენ წარმოებით საწარმოებს. პ. რ-ის გ ე გ მ უ რ მოცულობაში შეაქვთ მზა ნაწარმისა და საკუთარი წარმოების ნახევარფაბრიკატების, აგრეთვე სამრეწვ. ხასიათის სამუშაოთა ღირებულება, მოწყობილობებისა და სატრანსპ. საშუალებების (კაპიტ. რემონტის ჩათვლით), საწარმოს ბალანსზე მყოფი კაპიტ. მშენებლობისა და არასამრეწვ. მეურნეობისათვის მიყიდული პროდუქციის ღირებულება. პ. რ-ის გეგმური მოცულობის განსაზღვრისას მხედველობაში მიიღება აგრეთვე საგეგმო პერიოდის დასაწყისსა და დასასრულს არარეალიზებული პროდუქციის, საწყობში მზა ნაწარმისა და სხვ. ნაშთების ცვლილება. პ. რ-ში არ შეაქვთ საწარმოს არასამრეწვ. საქმიანობისაგან (მშენებლობა, საბინაო-კომუნ. მეურნეობა და სხვ.) მიღებული ამონაგები.

პ. რ-ის გეგმური მოცულობა განისაზღვრება გეგმით გათვალისწინებული საწარმოს საბითუმო ფასებით (ბრუნვის გადასახადის გარეშე), ზოგ შემთხვევაში უცვლელი ფასებითაც.

პ. რ-ის ფ ა ქ ტ ო ბ რ ი ვ ი მოცულობა განისაზღვრება საანგარიშო პერიოდში მოქმედი ფასებითა და გეგმით გათვალისწინებული საწარმოს საბითუმო ფასებით.

სას.-სამ. პრაქტიკაში პროდუქცია რეალიზებულად ითვლება ა ნ გ ა რ ი შ ს წ ო რ ე ბ ი ს ა ნ გ ა რ ი შ ზ ე მყიდველის ან შემკვეთის მიერ ფულის ჩარიცხვის შემდეგ.

პ. რ-ის მოცულობის გადიდების ძირითადი მიმართულებებია: მაღალი ხარისხის პროდუქციის წარმოება; გამოსაშვები პროდუქციის რაოდენობის გადიდება; საწარმოთა მომარაგება-გასაღებისა და საფინანსო სამსახურების მუშაობის გაუმჯობესება; საკრედიტო და საანგარიშსწორებო ურთიერთობათა სრულყოფა; ეკონომიკურად დასაბუთებული ფასების პოლიტიკა. იხ. აგრეთვე სტ-ები *ფასი* და *ფასწარმოქმნა*. *ალ. წერეთელი.*

**პროდუქციის ხარისხი,** პროდუქციის თვისებათა ერთობლიობა, რ-იც განაპირობებს მის უნარს დააკმაყოფილოს სახალხო მეურნეობის ან მოსახლეობის განსაზღვრული მოთხოვნილება.

პ. ხ-ის ამაღლების პრობლემა კომპლ. ხასიათისაა. მისი გადაწყვეტა დაკავშირებულია სოც.-ეკონ., ტექ., ტექნოლ. და ორგანიზაციულ საკითხებთან. რაც უფრო განვითარებულია *საწარმოო ძალები*, მით უფრო მაღალხარისხოვანი პროდუქციის გამოშვების შესაძლებლობა აქვს საზ-ბას. იგი ეროვნ.-ეკონ. განვითარების დონესაც განსაზღვრავს.

პ. ხ-ის ამაღლების ღონისძიებათა დამუშავებისას მთავარია ხარისხის გაზომვა, შეფასება. სამრეწვ. პ. ხ-ის შეფასებისას იყენებენ აბსოლ. და შეფარდებითი ხასიათის მაჩვენებლებს. აბსოლ. მაჩვენებელი პროდუქციის ხარისხს განსაზღვრავს მხოლოდ ერთი მთავარი თვისების მიხედვით, შეფარდებითი, კი, რ-საც კომპლ. მაჩვენებელს უწოდებენ—რამდენიმე თვისების მიხედვით (კომპლექსურად).

პ. ხ-ის მართვა გულისხმობს ხარისხის მაჩვენებლების შესაბამისობას დადგენილ მოთხოვნებთან, სტანდარტებთან, ტექ. პირობებსა და სხვა ნორმატიულ-ტექ. დოკუმენტაციებთან და მიზანსწრაფულ ზემოქმედებას იმ ფაქტორებზე, რ-ებზეც დამოკიდებულია ხარისხის გაუმჯობესება, მაგ., დოკუმენტაციაზე, მოწყობილობებსა და ინსტრუმენტებზე, ნედლეულსა და ნახევარფაბრიკატებზე, მაკომპლექტებელ ნაკეთობათა ხარისხსა და მუშაკთა კვალიფიკაციაზე. განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს ეკონ. მეთოდებს, რ-ებიც მოიცავს დაგეგმვის, ეკონ. სტიმულირების, ფასწარმოქმნისა და სხვა საკითხებს. პ. ხ-ის მართვის უმნიშვნელოვანესი ელემენტია ხარისხის ამაღლების დაგეგმვა, ტექ.-ეკონ. და ორგანიზაციულ ღონისძიებათა კომპლექსის დამუშავება, რ-თა განხორციელებამ დროის განსაზღვრული მომენტისათვის ხარისხის არსებითი გაუმჯობესება უნდა განაპირობოს.

საბჭ. კავშირში 1971-იდან შემოღებულია სამრეწვ. პ. ხ-ის ატესტაციის ერთიანი სისტემა (პხაეს), რ-იც მოიცავს ხარისხის გაუმჯობესების ორგანიზაციულ-ტექ., ეკონ. და სამართლებრივ ღონისძიებათა ერთობლიობას. ატესტაციას ექვემდებარება ყველა სამრეწვ. პროდუქცია, გარდა ისეთისა, რ-საც წინასწარი დამუშავების გარეშე იყენებენ (მაგ., ნავთობი, ქვანახშირი, რკინის მადანი, გაზი, ელექტროენერგია). პროდუქციის ატესტაცია ხდება ხარისხის 3 კატეგორიის მიხედვით: უმაღლესი, I და II კატეგორია. უმაღლესი კატეგორიის პროდუქცია თავისი ტექ.-ეკონ. მაჩვენებლებით უნდა აჭარბებდეს ან შეესაბამებოდეს საუკეთესო სამამულო და საზღვარგარეთულ ნიმუშებს, გამოირჩეოდეს ხარისხის მაღალი სტაბილური მაჩვენებლებით. უმაღლესი კატეგორია ენიჭება იმ პროდუქციას, რ-საც მიკუთვნებული აქვს ხარისხის სახელმწ. ნიშანი. I კატეგორიის პროდუქცია თავისი ტექ.-ეკონ. მაჩვენებლებით უნდა შეესაბამებოდეს სამამულო სტანდარტებს და ტექ. პირობებს. II კატეგორიის პროდუქცია ტექ.-ეკონ. მაჩვენებლების მიხედვით არ შეესაბამება სახ. მეურნ. და მოსახლ. მოთხოვნებს, მორალურად მოძველებულია და საჭიროებს მოდერნიზაციას ან უნდა მოიხსნას წარმოები

დან. სამინისტროები, გაერთიანებები და საწარმოები ადგენენ პროდუქციის გამოშვების გეგმებს, რ-ებშიც გათვალისწინებულია ხარისხის შესაბამისი კატეგორია.

პ. ხ-ის გაუმჯობესების საქმეში განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს სტანდარტიზაციას. სტანდარტები ხარისხს უზრუნველყოფენ მისი ფორმირების ყველა ეტაპზე. სკკპ ცკ-მა და სსრკ მინისტრთა საბჭომ 1970 წ. ნოემბერში მიიღეს ერთობლივი დადგენილება „გამოშვებული პროდუქციის ხარისხის გაუმჯობესებაში" სტანდარტების როლის ამაღლების შესახებ. ამ დადგენილების შემდეგ მკვეთრად ამაღლდა სამრეწვ. საწარმოებისა და გაერთიანებების ეკონ. სტიმულირება და პასუხისმგებლობა პ. ხ-ის სფეროში.

გარკვეული წარმატებები აქვს მოპოვებული პ. ხ-ის დარგში საქართველოს. თუ X ხუთწლედის დასაწყისში მხოლოდ 247 დასახელების პროდუქციას ჰქონდა მინიჭებული ხარისხის უმაღლესი კატეგორია, ამჟამად ასეთი პროდუქცია 1600-ზე მეტია, პროდუქციის ხვ. წ. კი წარმოების საერთო მოცულობაში 2,1%-იდან 11,6%-მდე გაიზარდა.

ლიტ.: ჭ უ მ ბ უ რ ი ძ ე მ., ნაკლები დანახარჯებით — მაღალხარისხოვანი პროდუქცია, თბ., 1974; მ ი ს ი ვ ე, ხარისხი, ფასი, სტიმული, თბ., 1977; ГОСТ 15467—70 «Качество продукции. Термины»; Общие методические указания по планированию повышения качества промышленной продукции, М., 1971; Основные положения Единой системы аттестации качества промышленной продукции (ЕСАКП), М., 1971.

*მ. ჭუმბურიძე.*

**პროდუცენტები** (ლათ. producens, ნათ. ბრ. producentis—წარმომქმნელი, შემქმნელი), ორგანიზმები, რ-თაც აქვთ ფოტო- ან ქემოსინთეზის უნარი და კვებით ჯაჭვში არიან ორგ. ნივთიერებათა წარმომქმნელები, ე. ი. *ავტოტროფული ორგანიზმები*.

**პროექციული ტელევიზია,** ოპტიკური პროექციის მეთოდით სატელევიზიო გამოსახულების მიღება დიდ ეკრანზე (1—200 $მ^2$). პ. ტ-ს იყენებენ სატელევიზიო მაუწყებლობაში, სასწავლო და სამრეწვ. ტელევიზიაში, კოსმოსური ფრენის მართვის სისტემებში და ა. შ. პ. ტ-ის სისტემებში უმთავრესად იყენებენ გამოსახულების ოპტიკური გადიდების მეთოდს, სინათლის ნაკადის მოდულაციასა და ლაზერულ ეფექტს. ისტორიულად პირველი და ყველაზე გავრცელებული სახეა ოპტიკური გადიდების მეთოდი. ამ მეთოდის გამოყენებისას პროექციული *კინესკოპის* ეკრანიდან გამოსახულების დიდ ეკრანზე გადატანა ოპტიკური სისტემის (ნახ. 1) საშუალებით ხდება. დიდ ეკრანზე ფერადი სატელევიზიო გამოსახულების აღწარმოებისათვის იყენებენ 3 პროექციულ კინესკოპს. XX ს. 70-იანი წწ. დასაწყისიდან იყენებენ აგრეთვე ერთკინესკოპიან სისტემას, რ-საც აქვს სამი ფერის ლუმინოფორების ზოლებიანი ეკრანი.

სინათლის ნაკადის მოდულაციის პრინციპით მომუშავე პ. ტ-ის სისტემაში (ნახ. 2) სინათლის წყაროდ გამოყენებულია ქსენონის მძლავრი ნათურა. კონდენსორის საშუალებით სინათლის წყარო თანაბრად ანათებს მოდულატორის ზედაპირს, რ-ის ცალკეული უბნები (სინათლის სარქველები) სატელევიზიო სიგნალის ზემოქმედებით სხვადასხვა გამჭვირვალობისა ხდება. მოდულირებული სინათლის ნაკადი საპროექციო ობიექტივის საშუალებით ეკრანს ეცემა და მასზე მიიღება სატელევიზიო გამოსახულება. მოდულატორად იყენებენ ისეთ მასალას (მაგ., გამჭვირვალე ზეთის ფენას), რ-იც ელექტრონული სხივის ზემოქმედებით დეფორმაციას განიცდის.

ლაზერიან საპროექციო მოწყობილობას ორი მიმართულებით ამუშავებენ. ერთ შემთხვევაში უწყვეტი გამოსხივების ლაზერს იყენებენ. სატელევიზიო სიგნალი ახდენს ლაზერით მიღებული სინათლის ვიწრო კონის ინტენსივობის მოდულაციას, შემდეგ კი მოდულირებულ სხივს მბრუნავი სარკეებით გადაიტანენ ეკრანზე და მიიღებენ სატელევიზიო გამოსახულებას. მეორე შემთხვევაში სარგებლობენ ლაზერული კინესკოპით (ელექტრონულ-სხივური მილაკი, რ-ის მთავარი ელემენტია ნახევრადგამტარიანი მონოკრისტალური ლაზერული სამიზნე; ნახ. 3). სატელევიზიო გამოსახულების შესაბამისად მოდულირებული ელექტრონული სხივი მოძრაობს სამიზნეზე, რ-ის ცალკეული უბნები რიგრიგობით იქცევა ნახევრადგამტარიან ლაზერად, ხოლო მისგან გამოსხივებული სინათლის ნაკადი ეკრანზე სატელევიზიო გამოსახულებას იძლევა. *გ. კოკოლაშვილი.*

**პროექციული შეთავსების მეთოდი,** *კომბინირებული კინოგადაღების* მეთოდი; რამდენიმე ადრე გადაღებული გამოსახულების ან გამოსახულებისა და ეკრანის წინ მდებარე სამსახიობო სცენის, მაკეტის ან ნახატის შეთავსება და დაპროექციება ერთ ეკრანზე. კადრობრივი დაპროექციება და გადაღება წარმოებს, როგორც წესი, მცირე ზომის (მაგ., 24×30 *სმ*) ეკრანზე. დასაპროექციებელ გამოსახულებას გადაიღებენ ამრეკლი ეკრანიდან ფრონტ-პროექციის მეთოდით (რეალური ობიექტების გამოსახულება კადრში შეთავსებულია ფონის გამოსახულებასთან, რ-იც მიღებულია შუქამრეკლ ეკრანზე საპროექციო აპარატის საშუალებით), ხოლო ე. წ. საშუქი ეკრანიდან — *რირპროექციის მეთოდით*. კადრობრივი დაპროექციების დროს შესაძლებელია გამოსახულების ხელმეორედ გადაღება უშუალოდ ფირიდანაც. პროექტორის კადრის სარკმელში (ო პ ტ ი კ უ რ ი ბ ე ჭ დ ვ ი ს მეთოდი). კადრის ცალკეული უბნების ხელმეორედ ექსპონირების თავიდან ასაცილებლად იყენებენ სხვადასხვა ნიღაბს (იხ. მაგ., *მოხეტიალე ნიღბის მეთოდი*). პ. შ. მ-ს (გადაღების სიხშირე — 24 კადრი/წმ) ფართოდ იყენებენ კინემატოგრაფიასა და ტელევიზიაში სტუდიის პავილიონში „ნატურალური" ეპიზოდების (მაგ. ე. წ. „მოძრავი ფონის") გადასაღებად.

**პროვანსი** (Provence), ისტორიული ოლქი სამხრ.-აღმ. საფრანგეთში, ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე, უმეტესად საფრ. ალპებში. ისტ. ოლქ ნიცასთან ერთად ქმნის პროვანს—ლაჟვარდოვანი ნაპირის ეკონ. რ-ნს, რ-შიც შედის ბუშ-დიუ-რონის, ვარის, ზემო ალპების, ნაწილობრივ ვოკლუზისა და ზღვისპირეთის ალპების დეპარტამენტები. ფართ. 21,6 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 2,6 მლნ. კაცი (1975), აქედან 80%-ზე მეტი ქალაქში ცხოვრობს. მთავარი ქალაქია მარსელი, მნიშვნელოვანი ქ-ები — ნიცა, ტულონი, ექსი, ავინიონი. პ. ქვეყნის ერთ-ერთი სწრაფმზარდი ინდუსტრ. რ-ნია. განვითარებულია მანქანათმშ. (მ. შ. გემთმშენებლობა), ნავთობგადასამუშ., ნავთობქიმ., კვების მრეწვ., ვითარდება შავი მეტალურგია. იღებენ ბოქსიტს, აგრეთვე ზღვის მარილს, მურა ნახშირს. მთიან რ-ნებში აშენებენ ცხვარსა და თხას. ხეობებში და ზღვის სანაპიროზე განვითარებულია სუბტროპ. მეხილეობა, მებოსტნეობა და მეყვავილეობა, არის ზეთისხილისა და ეთერზეთოვანი კულტურების ნარგავები, ხორბლის ნათესები. რონის დელტა ბრინჯის წარმოების მთავარი რ-ნია საფრანგეთში. ოლქის აღმ. ნაწილშია ქვეყნის მთავარი საკურორტო რ-ნი *ლაჟვარდოვანი ნაპირი*.

ძვ. წ. II ს-ში პ-ის ტერიტ. დაიპყრო რომმა და შეიყვანა თავის პირველ ტრანსალპურ პროვინციაში (Provincia Romana; აქედან პ-ის სახელწ.). V—VI სს-ში პ. დაიპყრეს ვესტგუთებმა, შემდეგ — ბურგუნდებმა; 536 შეიერთა ფრანკთა სამეფომ, 855—863 პ. დამოუკიდებელი სამეფოა, 879 შედის ქვემო ბურგუნდიის სამეფოს შემადგენლობაში. გაერთ. ბურგუნდიის სამეფოში (933) პ-ს საგრაფოს სტატუსი ჰქონდა. 1113—1246 პ. ეკუთვნოდა ბარსელონის გრაფებს, 1246—1481 — ანჟუს დინასტიას. 1481 პ. შეუერთდა საფრანგეთს, მაგრამ შეინარჩუნა პროვინციული ავტონომია. XVII ს-ში პ-ში მოხდა სახ. მღელვარება (უმთავრესად გადასახადების წინააღმდეგ). საფრ. დიდი რევ. პერიოდში საფრ. ტერიტ. დაყვეს დეპარტამენტებად, რასაც მოჰყვა პ-ის პროვინციის გაუქმება. ფართო გაგებით, XVI ს-მდე პ-ს უწოდებდნენ მთელ სამხრ. საფრანგეთს. *ნ. გიოშვილი.*

**პროვანსული ენა,** სამხრ. საფრანგეთსა და ჩრდ. იტალიაში გავრცელებული რომანულ ენათა ჯგუფის ენა. პ. ე-ზე ლაპარაკობს 8 მლნ-მდე კაცი (1972, შეფასება). აქვს ლიტ. ფორმა (X ს-იდან). ახასიათებს ნაზალიზაცია, ბოლოკიდური ხმოვნების დავიწროება, ბრუნების მოშლა, ინფინიტივში — r-ს დაკარგვა.

**პროვანსული ლიტერატურა,** ლიტერატურა პროვანსულ ენაზე. ისტ. პროვინცია პროვანსში სავარაუდოა, ადრე განვითარებული ყოფილიყო ზეპირსიტყვიერი ხალხ. პოეზია; ჩვენამდე მოღწეულ ძეგლთაგან აღსანიშნავია პოემა „ბოეთიუსის" (დაახლ. 1000) ფრაგმენტი და „წმ. ფიდეს აჟენელის სიმღერა" (XI ს. შუა წლები). XI ს. დასასრ. წარმოიშვა ტრუბადურთა პოეზია, რ-მაც განვითარების უმაღლეს საფეხურს მიაღწია XII—XIII სს-ში. მათ ლირიკაში გამოიკვეთა მრავალი პოეტური ფორმა: ალბა, პასტურელა, სირვენტა, ტენსონა; თითქმის არ შექმნილა ეპოსი; შემორჩენილია მხოლოდ ეპიკური პოემის „ჟერარ რუსილიონელის" (XII ს.) ფრაგმენტები. დაიწერა რამდენიმე სარაინდო რომანი („ჯაუფრე", „ფლამენკა", XIII ს.). XIV—XV სს-ში გაძლიერდა სპირიტუალისტური ელემენტები. XVI ს. პ. ლ-ის აღორძინების ეპოქადაა ცნობილი. განსაკუთრებული აღმავლობა დაეტყო გასკონიის ლიტ-რას. პოეტთა შემოქმედებაში აისახა რეფორმატორული მოძრაობა და ჰუგენოტთა ომები. მომდევნო პერიოდში პ. ლ. დაიქსაქსა ცალკეულ დიალექტურ ლიტ-რებად. ამ ეტაპზე განვითარდა ბურლესკური პოეზია, სატირა, პეიზაჟური ლირიკა, შემდეგ—ზნეობათა კომედიაც. სუსტად იყო წარმოჩენილი კლასიციზმი. XIX ს. პირველ ნახევარში პ. ლ. კვლავ დიალექტური ხასიათისა იყო და რეგიონული მნიშვნელობა ჰქონდა. XIX ს. შუა წლებიდან დაიწყო ბრძოლა ლიტ-რის აღორძინებისათვის. პოეტები *ჟ. რუმანილი* (1818—91) და *ფ. მისტრალი* სათავეში ჩაუდგნენ ფელიბრების მოძრაობას; ილვწოდნენ ერთიანი სალიტ. ენისათვის. XX ს. დასაწყისში მოძრაობა შეწყდა. XX ს. მწერალთა უმეტესობა წერს როგორც პროვანსულ,



ნახ. 1.



ნახ. 2.



ნახ. 3.

პროექციული ტელევიზია. ნახ. 1. საპროექციო მოწყობილობას ოპტიკური სისტემა: 1—სფერული სარკე; 2—საპროექციო კინესკოპი; 3—მაკორექტირებელი ლინზა; 4 — შუქგამბნევი ეკრანი. ნახ. 2. სინათლის მოდულატორიანი საპროექციო მოწყობილობის ოპტიკური სქემა: 1—სინათლის წყარო; 2—კონდენსორი; 3—მოდულატორი; 4 — საპროექციო ობიექტივი; 5 — შუქგამბნევი ეკრანი. ნახ. 3. ელექტრონულ-სხივური მილაკისა და ნახევრადგამტარიანი ლაზერული სამიზნის მქონე სატელევიზიო პროექციული მოწყობილობის სქემა: 1 — ელექტრონული სატყორცნი; 2—ელექტრონული სხივი; 3 — გადამხრელი სისტემა; 4 — ლაზერის ოპტიკური რეზონატორის სარკე, რომელიც სინათლეს მთლიანად არეკლავს; 5—ნახევრად გამტარის მონოკრისტალური აფსკი; 6—საფირონის გამჭვირვალე ფუძეშრე; 7—ოპტიკური რეზონატორის სარკე, რომელიც სინათლეს ნაწილობრივ ატარებს; 8—საპროექციო ობიექტივი; 9—შუქგამბნევი ეკრანი

ისე ფრანგ. ენაზე. ყურადღებას იპყრობს ლიმუზენისა (პოეტები ჟ. ბ. შეზი, 1870—1935; პ. ლ. გრენიე, 1879—1954) და რუსილიონის მწერლობა (პოეტები ჟ. ს. პონსი, 1886—1962 და სხვ.). II მსოფლიო ომის შემდეგ გაიზარდა ეროვნ. თვითშეგნება. გამოვიდა ახ. ჟურნ., დაიწერა მრავალი ისტ. და ლიტ. ხასიათის გამოკვლევა (რ. ნელი, დ. 1908; შ. კამპრუ, დ. 1908); ლიტ. ასპარეზზე გამოჩნდნენ მნიშვნელოვანი პოეტები და პროზაიკოსები: მ. რუკეტი (დ. 1908), პ. ბეკი (დ. 1921), ი. რუკეტი (დ. 1936), ჟ. ბუდუ (დ. 1920), პოეტი, პროზაიკოსი და მეცნიერი რ. *ლაფონი* და სხვ.

*ლიტ.*: Соловьёв С. В., Очерки по истории новой французской и провансальской литературы, СПб., 1914; Шишмарев В. Ф., Лирика и лирики позднего средневековья. Очерки по истории поэзии Франции и Прованса, Париж, 1911.

**პროვაცეკი** (Prowazek) სტანისლავ (12. XI. 1875, ნოიჰაუსი, ბოჰემია, — 17. II. 1915, კოტბუსი, ამჟამად გდრ), ავსტრიელი ზოოლოგი. ეროვნებით ჩეხი. მისი ძირითადი შრომები ეხება პარაზიტულ უმარტივესებს (ამებას, ტრიქომონასს, ტრიპანოსომას და სხვ.). 1913 ტანისაცმლის ტილის ნაწლავში აღმოაჩინა პარტახტიანი ტიფის გამომწვევი, რ-საც შემდეგში პროვაცეკის რიკეტსია უწოდეს.

**პროვიდენსი** (Providence), ქალაქი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, როდ-აილენდის შტატის ადმ. ცენტრი. 156 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 918 ათ. (1980). მნიშვნელოვანი საზღვ. ნავსადგური ატლანტის ოკ. ნარაგანსეტის ყურეში. მანქანათსაშ. (მ. შ. გემთსაშენი, ელექტრონული და საფეიქრო მოწყობილობის წარმოება), საფეიქრო, ნავთობგადასამუშ., ქიმ., რეზინის მრეწველობა. საიუველირო ნაკეთობათა და საგალანტერეო წარმოება. უნ-ტი (1764-იდან).

**პროვიდენციალიზმი** (ლათ. providentia — განგება, ბედისწერა), ობიექტურ-იდეალისტური ისტორიის ფილოსოფიის უკიდურესი ფორმა, რ-იც ისტორიას თვლის ღვთიური ნების, ადამიანის „ხსნის" ღვთაებრივი გეგმის განხორციელებად. პ. არსებითი ნიშანია ყველა თეისტური რელიგიისა (*ქრისტიანობა, ისლამი, იუდაიზმი*).

ქრისტ. პ. ჩაისახა IV ს-ში. იგი იმთავითვე ცდილობდა „მსოფლიო ისტორიის" აგებას ბიბლ. სქემის მიხედვით, საერო ისტ. გაიგივებას ეკლესიის ისტორიასთან, ეს კონცეფცია დასრულებული სახით წარმოდგენილია *ავგუსტინე ნეტართან*.

იმპერიალიზმის ეპოქაში პ. ცდილობს აღორძინდეს „ქრისტიანული ისტორიის ფილოსოფიის" სახით. *გ. ასათიანი.*

**პროვიზორი** (ლათ. provisor, სიტყვასიტყვით—წინასწარმჭვრეტელი), უმაღლესი კვალიფიკაციის აფთიაქის მუშაკი (ფარმაცევტი). სსრკ-ში პ-ის წოდება ენიჭება უმაღლესი სამედ. განათლების მქონე პირს.

**პროვიზორული ორგანოები** (გერმ. provisorisch — წინასწარი, დროებითი), ცხოველებისა და ადამიანის დროებითი ორგანოები, რ-ებიც ასრულებენ ამა თუ იმ ფუნქციას *ონტოგენეზის* მხოლოდ გარკვეული დროის განმავლობაში. მას შემდეგ, რაც განვითარდება იმავე ფუნქციის შემსრულებელი საბოლოო (დეფინიტური) ორგანოები, მოხდება პ. ო-ის რედუქცია. პ. ო. საბოლოო ორგანოებთან შედარებით უფრო სწრაფად ვითარდებიან და მარტივი აგებულებაც აქვთ. ამიტომაც მათი წარმოქმნა განპირობებულია ევოლუციის პროცესში გამომუშავებული შეგუებით. პ. ო. უმეტესად ემბრიონულ და ლარვულ პერიოდში ვითარდება (იხ. *ემბრიონული განვითარება, პოსტემბრიონული განვითარება, ლარვა*), ზოგჯერ უფრო გვიანაც, სახელდობრ ყრმობის (იუვენილურ) პერიოდშიც. პ. ო. უფრო ხშირად წარმოადგენენ ცენოგენეზებს, მაგრამ ზოგჯერ მათი არსებობა შეიძლება იყოს წინაპრული ნიშნების განმეორების (იხ. *რეკაპიტულაცია*) გამოვლენა. *ლ. ნათაძე.*

**პროვინცია** (ლათ. provincia), 1. ძვ. რომში იტალიის ფარგლებს გარეთ მდებარე ტერიტორია, რ-იც რომს ემორჩილებოდა (იხ. *რომის პროვინცია*). 2. რუსეთში ადმ.-ტერიტ. ერთეული XVIII ს-ში. ცალკეული პ-ები გაჩნდა 1711—12, საყოველთაოდ შეიქმნა 1719 (დაახლ. 45 პ.). თითოეული გუბერნია დაყოფილი იყო რამდენიმე პ-დ. მას მეთაურობდა ვოევოდა, საგუბერნატორო ქალაქს — გუბერნატორი. პ. იყოფოდა მაზრებად („უეზდებად"). იგი გაუქმდა 1775 წ. 3. ზოგიერთი საზღვარგარეთის ქვეყნის (იტალია, ესპანეთი და სხვ.) დიდი ადმ.-ტერიტ. ერთეულის სახელწოდება.

**პროვინცია** ფიზიკურ-გეოგრაფიული, ფიზიკურ-გეოგრაფიული დარაიონების ერთ-ერთი ტაქსონომიური ერთეული. პ. ფიზ.-გეოგრ. ზონის (იხ. *ზონები ფიზიკურ-გეოგრაფიული*) ნაწილია და წარმოადგენს მორფოსტრუქტურული ნიშნებითა (დაბლობი ან მაღლობი ბაქნურ ვაკეზე, იზოლირებული მთის მასივები და სხვ.) და კლიმ. თავისებურებებით (დანესტიანება, კონტინენტურობის ხარისხი და სხვ.) განსხვავებულ ტერიტორიას. მთიან ქვეყნებში პ-ს გამოყოფენ ფიზ.-გეოგრ. ოლქის შიგნით, როგორც სიმაღლებრივი სარტყლურობის გარკვეულ ზონალურ ტიპს. მაგ., ზოგიერთი მკვლევარი კავკასიონის ოლქში გამოყოფს კოლხეთის პ-ს, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ფართოფოთლოვანი კოლხური ტყისა და მუქწიწვოვანი ტყეების სარტყლები.

**პროვინციალიზმი** ლიტერატურაში (<ლათ. provincialis — პროვინციალური), 1. კუთხური (არალიტერატურული) სიტყვის ან კილოკავის გამოყენება მხატვრულ ნაწარმოებში (იხ. აგრეთვე *დიალექტიზმი*). 2. ლიტ. ჩამორჩენილობა, ვიწრო ინტერესებისა და დაბალი გემოვნების მაჩვენებელი მოძველებული მოტივები, უადგილო პოეტიზმები, შეუსაბამო მრავალფეროვნება, ისეთი გაცვეთილი, ტრაფარეტული ხერხების გამოყენება მხატვრულ ნაწარმოებში, რ-იც ვერ უტოლდება შემოქმედებითი მიღწევების არსებულ დონეს და უკან ეწევა ენასა და ლიტ-რას შაბლონური, ეპიგონური ფორმებისაკენ. *პ. იაშვილი.*

**პროვირუსი** (*პრო...* და *ვირუსი*), ვირუსის *გენომის* არსებობის ფორმა, როდესაც იგი უჯრედის ქრომოსომაშია ჩართული და მის შემადგენელ ნაწილს წარმოადგენს. ჩვეულებრივ პ-ის *გენები* უმოქმედოა, მაგრამ ზოგჯერ განაპირობებს უჯრედის ამა თუ იმ ფუნქციას, მაგ., იმუნიტეტს, ლიზოგენურ კონვერსიას, ონკოგენური ვირუსების შემთხვევაში —უჯრედების ტრანსფორმაციას. პ-ის მდგომარეობაში შეიძლება გადავიდეს როგორც დნმ- ისე რნმ- შემცველი ვირუსები. ამ უკანასკნელ შემთხვევაში პ-ის წარმოქმნას წინ უსწრებს უკუტრანსკრიფციის პროცესი. დეტალურადაა შესწავლილი (ძირითადად *ბაქტერიოფაგებზე*) პ-ის წარმოქმნის, ფუნქციონირებისა და გამრავლების მექანიზმები. *თ. ჭანიშვილი.*

**პროვოკაცია** (ლათ. provocatio — გამოწვევა), ცალკეული პირის, პირთა ჯგუფების, ორგანიზაციების წაქეზება ისეთ მოქმედებაზე, რ-საც მოჰყვება მათთვის მძიმე, ზოგჯერ დამღუპველი შედეგები. რევოლუციამდელ რუსეთში მეფის საიდუმლო პოლიცია ფართოდ იყენებდა პ-ს რევ. მოძრაობის წინააღმდეგ (მაგ., *აზეფის* პროვოკატორული საქმიანობა). კაპიტალ. ქვეყნებში ამ მეთოდს ახლაც მიმართავენ.

**პროზა** (ლათ. prosa), სიტყვიერი ხელოვნების ერთ-ერთი ფორმა. შინაარსისა და მეტყველების ესთეტ. ორგანიზაციის თავისებურების მხრივ უპირისპირდება პოეზიას. ლექსური (პოეტური) ფორმისაგან განსხვავებით, პ. თავისუფალია რიტმის, როგორც სისტემისა, და რითმისაგან. სიტყვიერი ხელოვნ. ამ ორ ფორმას შორის სხვაობას ქმნის აგრეთვე პოეტური ენის თავისებურება. ლექსის მხატვრულობა არსებითად განაპირობებს მეტაფორისა და ტროპის სხვა სახეების გამოყენება; პ-თვის უცხოა ეს გამომსახველობითი საშუალებანი. პ-ის მხატვრულობა მიიღწევა სრულიად სხვა ხერხებით, სახელდობრ, მეტყველების ინდივიდუალიზაციით, სიუჟეტის განვითარებითა და თხრობის თავისებური (არალექსური) რიტმულობის შექმნით. პერსონაჟის ბუნების გახსნა მხოლოდ ქცევა-მოქმედებით ნაკლებეფექტურია. მისი თავისებური ამეტყველება, საუბარი თავის თავთან თუ სხვა პერსონაჟთან ხასიათის პლასტ. ხატვის მაქს. შესაძლებლობებს ქმნის. ლექსი ამ თვალსაზრისით შეზღუდულია. მასში ენის გრამატ. ნორმების დარღვევა ზოგჯერ ესთეტ. ეფექტს აძლიერებს, პროზის ენა კი კანონიზებულია. ტერმ. „პ." თავდაპირველად (ანტ. საუკუნეებში) გულისხმობდა დიალოგის ფორმით შექმნილ ფილოს. თხზულებებს (პლატონი), საორატორო ხელოვნ. ნიმუშებს (დემოსთენე, ციცერონი), მოგზაურობათა შთაბეჭდილებებს, ისტ. ქრონიკებს, ომების ისტორიებს (ჰეროდოტე, თუკიდიდე...), გამოჩენილ ადამიანთა თავგადასავალს (პლუტარქე, კრისპუს სალუსტიუსი, სვეტონიუსი...), გეოგრ. აღწერილობებს (სტრაბონი, პავსანია). ბელეტრისტული პ-ის სათავე ელინისტურ და რომაულ ხანაშია (ლონგეს „დაფნისი და ქლოე", პეტრონიუსის „სატირიკონი", აპულეიუსის „ოქროს ვირი" და სხვ.). სხვა ვითარება გვაქვს (უმთავრესად თემატიკის მხრივ) შუა საუკ. ქრისტ. ჰაგიოგრაფიაში და ე. წ. განვითარებული ფეოდალიზმის ეპოქის მწერლობაში. ვითარდება ე. წ. სას. რომანი („ვარლაამი და იოასაფი"...). ქართ. მწერლის იაკობ ცურტაველის „შუშანიკის წამება" (V ს.), იოანე საბანისძის „აბოს წამება" (VIII ს.) გიორგი მერჩულეს „გრიგოლ ხანძთელის ცხოვრება" (X ს.), სპარსული პოემის „ვისრამიანის" XII ს-ში შესრულებული ქართ. პროზაული თარგმანი, აგრეთვე „ამირანდარეჯანიანი" — ქართ. მხატვრული პ-ის უმდიდრეს ტრადიციებს ქმნიან. XVII ს-ში შეიქმნა იგავ-არაკული ჟანრის ნაწარმოები — ს.-ს. ორბელიანის „სიბრძნე სიცრუისა".

ფეოდ. ურთიერთობის რღვევა და ბურჟ. ურთიერთობის ჩამოყალიბება ახალ „პროზაულად მოწესრიგებულ სინამდვილეს" (ჰეგელი) აძლევს მხატვრულ ლიტ-რას ასახვის ობიექტად. ლიტ-რა თავისი ასახვის ფარგლებს და ამასთან გამომსახველობითი შესაძლებლობებისა და ხერხების არსენალს უკიდურესად აფართოებს. იგი იჭრება ყოველდღიურ ცხოვრებაში. რეალიზმის განვითარება უკავშირდება მხატვრული პ-ის განვითარებას. ჩნდება ახ. ჟანრები: რომანი, მოთხრობა, ნოველა და სხვ. იოანე ბატონიშვილის „კალმასობა" ქართ. რეალისტური პ-ის დასაწყისის მაუწყებელია და წინამორბედია ქართ. რეალისტური მოთხრობისა, კერძოდ, დ. ჭონქაძის „სურამის ციხისა"; მხატვრული პ. ახ. ქართ. მწერლობაში ი. ჭავჭავაძის, ა. წერეთლის, ა. ყაზბეგის, გ. წერეთლის, დ. კლდიაშვილისა და სხვა გამოჩენილ მწერალთა შემოქმედებაში მრავალფეროვანდება და მდიდრდება; ასევე ქართ. საბჭ. ნოველა, მოთხრობა და რომანი ახ. ეტაპს ქმნის სიტყვიერი ხელოვნ. ამ დარგის განვითარებაში. თვალსაჩინოა აგრეთვე XX ს. ქართ. პ-ის მიღწევები, მაგ., ისტ. რომანის ჟანრში (ვ. ბარნოვი, კ. გამსახურდია და სხვ.). *გ. ზაუტაშვილი.*

**პროზაიზმი,** მხატვრულ ნაწარმოებებში სასაუბრო ან სამეცნიერო მეტყველებისათვის დამახასიათებელი გამოთქმების გამოყენება; ლექსში პ-ის ინტონაციის შემოტანა. თანამედროვე ქართ. პოეზიაში ასეთ სტილისტურ ხერხს ხშირად მიმართავს პოეტი მ. მაჭავარიანი. მაგ.:

„მერე
იმ მიწას, სადაც ბალახია,
ფრიდონ წერეთლის საფლავი ჰქვია...
და...
რა თქმა უნდა,
ტირიფიც იქვეა“. *გ. ჭოხონელიძე.*

**პროზენქიმა** (ბერძნ. pros — ზევით, გვერდით და enchyma — გავსებული, ჩასხმული; აქ — ქსოვილი), მცენარის ქსოვილი, რ-იც *პარენქიმისაგან* განსხვავებით, შედგება წაგრძელებული და ხშირად ბოლოებში წამახვილებული უჯრედებისაგან. წარმოშობით და ფუნქციით, ეს უჯრედები ერთმანეთისაგან განსხვავდებიან (მაგ., მექანიკური, გამტარი). პ-სა და პარენქიმას შორის არსებობს გარდამავალი ტიპი, მაგ., *კოლენქიმა* ან *მეზოფილის* დატოტვილი უჯრედები.

**პროზოპოპეია,** იხ. *პერსონიფიკაცია.*

**პროზოსტიქი,** იხ. *ლექსი პროზად.*

**პროთალიუმი** (*პრო...* და ბერძნ. thallos — ამონაყარი, ტოტი), გვიმრების, შვიტების, ლიკოპოდიუმისა და სელაგინელას სქესიანი თაობა (გამეტოფიტი); იგივეა, რაც *წინაზრდილი.*

**პროთეზი** (ფრანგ. prothèse <ბერძნ. prosthesis — მიერთება, დამატება), სხეულის არარსებული ბუნებრივი ნაწილის (კიდური, ყბა და სხვ.) ხელოვნური შემცვლელი. განარჩევენ პ-ის რამდენიმე სახეს: დ რ ო ე ბ ი თ პ-ს იყენებენ ამპუტაციის შემდეგ ტაკვის ფორმირებისათვის და იმისათვის, რომ ავადმყოფს შეასწავლონ სიარული. უფრო სრულყოფილია სამკურნ.-სავარჯიშო პ-ები, რ-ებიც თავისი კონსტრუქციით და ბიომექან. თავისებურებებით შეესატყვისება მუდმივ პ-ებს. ასეთი პ-ების აწყობა ხდება სტანდარტული ნახევრადფაბრიკატებისაგან, რაც მათი აწყობისას ინდივიდ. მონაცემების გათვალისწინების საშუალებას იძლევა. მ უ დ მ ი ვ ი პ. იხმარება ტაკვის საბოლოო ფორმირების შემდეგ. განარჩევენ ზ ე მ ო კ ი დ უ რ ე ბ ი ს ა (მტევნის, წინამხრის, მხრისა და მხრის ამოსახსვრის შემდეგ სახმარ) და ქ ვ ე მ ო კ ი დ უ რ ე ბ ი ს (ტერფის, წვივის, ბარძაყისა და ბარძაყის ამოსახსვრის შემდეგ სახმარ) პ-ებს. მუდმივ პ-ებს ამზადებენ ხის, ლითონის, პლასტმასის, ტყავის ნახევრადფაბრიკატებისაგან; ეს პ-ები ფუნქციურ-კოსმეტიკური ან აქტიურია. ბიოელექტრული მართვის პ-ებიდან ყველაზე გავრცელებულია წინამხრის პ., რ-იც უზრუნველყოფს ხელოვნ. თითების მოხრასა და გაშლას. ბიოელექტრულ პ-ებს ის უპირატესობა აქვთ, რომ მათი მართვის სისტემა წააგავს ბუნებრივი მოძრაობის რეგულაციას; მართვის დროს კუნთოვანი ენერგია უმნიშვნელო რაოდენობით იხარჯება და შესაძლებელია ხელოვნ. თითების მოძრაობის ფაქიზი რეგულაცია. შექმნილია წინამხრის ისეთი პ., რ-ითაც ხდება ხელის მტევნის მოხრა-გაშლა და წინამხრის როტაცია; წინამხრის პ. მრავალფუნქციური მტევნით, რ-იც ერთი ამძრავით ხელის ჩავლების 3 ტიპის მოძრაობას ასრულებს; მხრის პ., რ-იც 1 და 3 წყვილ მოძრაობას ასრულებს (თითების გაშლა-მოხრა, წინამხრის როტაცია, მოხრა იდაყვის სახსარში და სხვ.). ს ა მ უ შ ა ო პ. უმეტესად იხმარება ზემო კიდურების ამპუტაციის შემდეგ; მისი დანიშნულებაა ავადმყოფის პროფ. შრომითი ჩვევების შენარჩუნება. ასეთ პ-ებს აქვს მხრისა და წინამხრის პილზი, ხელის მტევნის ნაცვლად კი სპეც. კონსტრუქცია სამუშაო იარაღის დასაჭერად.

ს ა რ ძ ე ვ ე ჯ ი რ კ ვ ლ ე ბ ი ს (ამპუტაციის შემდეგ) პ-ს ამზადებენ აქაფებული ლატექსისაგან ან გარსისებრი თხევადი შემვსებისაგან. ეს პ-ები დამაგრებულია სპეციალურად დამზადებულ ბიუსტჰალტერებზე. თ ვ ა ლ ი ს პ-ს, რ-იც ავსებს კოსმეტიკურ დეფექტს თვალის ამოღების შემდეგ, ამზადებენ სპეც. ხარისხის მინისაგან ან პლასტმასისაგან. XX ს. 60-იანი წლებიდან ამუშავებენ სისტემებს იმპლანტატ—პ-ს, რ-ის მიკერება თვალის მამოძრავებელ კუნთებზე უზრუნველყოფს თვალის მოძრაობას. კ ბ ი ლ ი ს პ-ები ხელოვნური დეტალებია, რ-თა საშუალებითაც აღადგენენ კბილის გვირგვინის დეფექტს ან შეავსებენ კბილების ნაწილობრივ ან სრულ უქონლობას. განარჩევენ არამოსახსნელ, ბუნებრივ კბილებზე დამაგრებულ პ-ებს (კბილის ჩანართი, ხელოვნური გვირგვინები, ხიდისებრი პ.) და მოსახსნელ პ-ებს (ფირფიტოვანი, ბუგელური). შემუშავებულია აგრეთვე ცხვირის, ყურისა და სახის სხვა ნაწილების პ-ები. *მ. მაჭავარიანი.*

**პროთრომბინი** (*პრო...* და *თრომბინი*), ადამიანისა და ცხოველის სისხლის პლაზმის ცილა. *სისხლის შედედების* სისტემის მნიშვნელოვანი კომპონენტი. პ. გლიკოპროტეიდია, შეიცავს 12%-მდე ნახშირწყლებს. მოლეკულური მასა დაახლ. 70000. პ. ფერმენტ თრომბინის წინამორბედია, თრომბინი კი სტიმულს აძლევს თრომბის ფორმირებას. ორგანიზმში პ-ის თრომბინად აქტივაცია მიმდინარეობს პ რ ო თ რ ო მ ბ ი ნ ა ზ ი თ. პ-ის ბიოსინთეზი, რ-საც არეგულირებს K ვიტამინი, მიმდინარეობს ღვიძლის უჯრედებში. K ვიტამინის ნაკლებობა იწვევს პ-ის ანომალიური მოლეკულების წარმოქმნას და აქვეითებს პ-ის თრომბინად გარდაქმნის უნარს.

**პროისიშ-აილაუს ბრძოლა,** ბრძოლა რუსეთისა და საფრანგეთის ჯარებს შორის რუსეთ-პრუსია-საფრანგეთის ომის (1806—07) დროს, ქ. პროისიშ-აილაუს რ-ნში (ახლანდ. ქ. ბაგრატიონოვსკი, რსფსრ კალინინგრადის ოლქი) 1807 წ. 26—27 იანვ. (7—8 თებ.). 4 (16) იანვ. რუს. არმიამ გენ. ლ. ბენიგსენის სარდლობით დაიწყო შეტევა ბიალიდან დას-ით ნაპოლეონის არმიის მარცხ. ფრთის იზოლირებული კორპუსების (მ. ნეისა და ჟ. ბერნადოტის) გასანადგურებლად, მაგრამ ბენიგსენის გაუბედაობის გამო ეს ვერ მოხერხდა. ნაპოლეონი დაახლ. 70 ათ-მდე ჯარისკაცით შეტევაზე გადავიდა ალენშტაინის (ახლანდ. ოლშტინი) ჩრდ-ით, რომ მოეწყვიტა რუს. ჯარი (78 ათ. კაცი მ. შ. 8 ათ. პრუსიელი) რუსეთისაგან. გენ. პ. ბაგრა*ტიონის* არიერგარდის მედგარი წინააღმდეგობის შედეგად რუს. ჯარის მთავარმა ძალებმა მოახერხა პროისიშ-აილაუს ჩრდ.-აღმ-ით მდებარე პოზიციებზე გადასვლა, სადაც მოხდა ორდღიანი მძიმე ბრძოლა. თითოეულმა მხარემ 26—36 ათ. კაცი დაკარგა. ნაპოლეონის ცდა — შემოევლო რუს. ჯარის მარცხ. ფრთისათვის — უშედეგოდ დამთავრდა.

**პროკამბიუმი** (*პრო...* და *კამბიუმი*), მცენარის გვერდითი *მერისტემა*, რ-იდანაც ხდება პირველადი გამტარი ქსოვილებისა და გამტარი კონების დიფერენცირება. წარმოიქმნება ან მერისტემული ჭიმების სახით ყლორტის ზრდის კონუსში ფოთლების ჩასახვის დროს (ფოთლის კვალი), ან მთლიანი ცილინდრის (რგოლის) სახით ფესვის ზრდის კონუსში. პ-ის უჯრედები წაგრძელებულია (პროზენქიმული). მისგან წარმოიქმნება პირველადი *ქსილემა* და *ფლოემა*. შიშველთესლოვან და ორლებნიან მცენარეებში გამტარი სისტემის წარმოქმნის შემდეგ პ. კამბიალურ მოქმედებას იწყებს. ერთლებნიან მცენარეებში პ. მთლიანად გამოიყენება დახურული გამტარი კონების დიფერენცირებისათვის.

**პროკარიოტები,** პ რ ო ტ ო კ ა რ ი ო ტ ე ბ ი (*პრო...*, *პროტო...* და ბერძნ. karyon — კაკალი, ბირთვი), საერთო სახელწოდება ერთუჯრედიანი ორგანიზმებისა, რ-თაც არა აქვთ ნამდვილი ბირთვი და ქრომოსომებად ჩამოყალიბებული მემკვიდრული აპარატი. მემკვიდრული ინფორმაციის გადაცემისა და რეალიზაციის მატერიალური სუბსტრატი პ-შიც *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავაა* (დნმ), ოღონდ *ქრომოსომებად* არ არის ორგანიზებული და უჯრედის ცენტრში რგოლისებრ სტრუქტურას ქმნის, რ-საც საკუთარი მემბრანა არა აქვს და ნ უ კ ლ ე ო ი დ ს უწოდებენ. პ-ს არც *მიტოქონდრიები* აქვთ, არც რთული შოლტები და სხვ. თანამედროვე კლასიფიკაციით პ. განიხილება საუფლოს ან ქვესაუფლოს რანგის ჯგუფად (procaryota), რ-იც მოიცავს *ბაქტერიებს*, *ლურჯ-მწვანე*

პროისიშ-აილაუს ბრძოლა 1807 წ.
26–27 იანვარს (7–8 თებერვალს)




მხარეთა ჯარების მდგომარეობა ბრძოლის წინ
საფრანგეთისა რუსეთისა
მხარეთა ჯარების დარტყმათა მიმართულებები
საფრანგეთისა რუსეთისა
მხარეთა ჯარების მდგომარეობა 27 იანვრის 16 საათისათვის
მხარეთა ჯარების მდგომარეობა ბრძოლის დასასრულს

*წყალმცენარეებს, რიკეტსიებს, მიკოპლაზმებს* და სხვ. *ლ. ნათაძე.*

**პროკლამაცია** (ლათ. proclamatio), 1. პოლიტიკური ხასიათის სააგიტაციო ფურცელი, მოწოდება (ჩვეულებრივ არალეგალური); 2. რისამე საქვეყნოდ გამოცხადება, გამოქვეყნება.

**პროკლე** (Proklos) დ ი ა დ ო ქ ო ს ი (410, კონსტანტინოპოლი, — 485, ათენი), ანტიკური *ნეოპლატონიზმის* უკანასკნელი დიდი წარმომადგენელი, ათენის ნეოპლატონური სკოლის მეთაური სირიანეს შემდეგ. მისი მოძღვრება წარმოადგენს ნეოპლატონურად გაგებული პლატონის მოძღვრების საფუძველზე კაცობრიობის მთელი კულტ. მემკვიდრეობის სისტემატიზაციის ცდას.

პ. ცდილობდა ყოველ არსებულში, ყოველ მეცნიერებაში, რელიგიაში თუ კულტში დაენახა გარკვეული ღირებულება, რ-იც მას სიკეთიდან (ერთიდან) გამოსხივებულ სამყაროში გარკვეულ ადგილს მიუჩენდა. პ-სთან ერთის სამყაროზე გადასვლის ფუნქციას ღმერთები ასრულებენ. აბსოლ. ერთიდან არსებულის ემანაციის პროცესი, როგორც ერთში დაბრუნების გზა, ტრიადულია. დაბრუნება იმიტომ ხდება, რომ ყოველი არსებული ესწრაფის მყარ არსებობას, რასაც მიზეზში ხედავს, მიზეზთა მიზეზი კი ერთია. არსებულის (სამყაროს) ერთში ყოფნა (თეზისი), მისგან გამოსვლა (ანტითეზისი) და მასში დაბრუნება (სინთეზი) პ-თან მოცემულია ტერმინებით: mone, proodos, epistrofe. ახლის წარმოშობა გამორიცხულია, უმაღლესი მოცემულია პროცესის დასაწყისში. პ. იცავდა სამყაროსა და ერთის აუცილებელ კავშირს, უარყოფდა ღმერთის თავისუფალ ნებას, სამყარო მარადიულად მიაჩნდა. ყოველივე ეს გზას უხსნიდა პანთეიზმს. პ-მ დიდი გავლენა მოახდინა შუა საუკ. და აღორძინების აზროვნებაზე. მისი უდიდესი მიმდევრები იყვნენ დასავლეთში *ნიკოლოზ კუზანელი* და აღმოსავლეთში — *იოანე პეტრიწი.*

*თხზ.*: Platonici opera, ed. V. Cousin, P., 1864.

*ლიტ.*: გ ო გ ი ბ ე რ ი ძ ე მ., ფილოსოფიის ისტორია, ტ. 1, თბ., 1941; იოანე პეტრიწის შრომები, ტ. 1—2, თბ., 1937—40; ნ უ ც უ ბ ი ძ ე შ., ქართული ფილოსოფიის ისტორია, ტ. 2, თბ., 1958. *გ. თევზაძე.*

**პროკლიტიკა** (<ბერძნ. proklitikos— წინ დახრილი), პ რ ო კ ლ ი ტ ი კ უ რ ი ს ი ტ ყ ვ ა, უმახვილო სიტყვა, რ-იც წარმოთქმისას მომდევნო მახვილიანს ეკედლება (მაგ., თ ა ნ წაიღო). ამგვარ დაქვემდებარებას პ რ ო კ ლ ი ზ ა ეწოდება.

**პროკოპ დიდი,** პ რ ო კ ო პ ტ ი ტ ვ ე ლ ი (Prokop Veliký, Prokop Holý) (დაახლ. 1380 — 30. V. 1434), ჰუსიტური მოძრაობის (იხ. *ჰუსიტური ომები*) მოღვაწე. 1425-მდე ტაბორიტების მქადაგებელი, 1426-იდან — ტაბორიტების მთავარი პოლიტ. და სამხ. ხელმძღვანელი. მეთაურობდა ჰუსიტების ჯარს გერმ. იმპერატორის წინააღმდეგ უსტი-ნად-ლაბემთან (1426) ბრძოლაში და ჯვაროსნებთან ბრძოლაში. ჰუსიტების ლაშქრობათა (1427—33) ორგანიზატორი. ბაზელის საეკლ. კრებაზე ხელმძღვანელობდა ჩეხიის დელეგაციას. დაიღუპა ლიპანის ბრძოლაში.

*ლიტ.*: Р у б ц о в Б. Т., Гуситские войны, М., 1955; მ ი ს ი ვ ე, Подвиги таборитов (1419—1434), М., 1961.

**პროკოპიევსკი,** ქალაქი რსფსრ კემეროვოს ოლქში, მდ. აბის (ტომის შენაკადი) ნაპირზე. პროკოპიევსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, კემეროვოდან 269 *კმ.* 270 ათ. მცხ. (1983). პ. კოქსვადი ქვანახშირის მოპოვებისა და მანქანათმშენებლობის ერთ-ერთი დიდი ცენტრია კუზბასში. მსუბუქი, კვებისა და საშენ მასალათა საწარმოები. ქვანახშირის მრეწვ. რამდენიმე სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, ციმბ. მეტალ. ინ-ტის საღამოს ფაკ-ტი, 3 ტექნიკუმი, სამედ. და სამუსიკო სასწავლებლები. დრამ. თეატრი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1983).

**პროკოპი კესარიელი** (Prokopios Kaesariensis) (დაახლ. 507—562 შემდგომ), ბიზანტიელი ჟამთააღმწერელი, იუსტინიანე I-ის კარის ისტორიკოსი, იურისტი და დიპლომატი. წარმოშობით ებრაელი, პალესტინის ქ. კესარეიდან, წარჩინებული და შეძლებული ოჯახიშვილი, მიიღო ბრწყინვალე განათლება. მალე დაწინაურდა სასახლის კარზე და 527 შემდგომ იუსტინიანე I-ის სარდალ ველისარიუსს ახლდა როგორც მისი პირადი მდივანი ჩრდ. აფრიკის, იტალიისა და სპარსეთის ლაშქრობებში. პ. კ-ის მთავარი ნაშრომია „იუსტინიანეს ომების ისტორია" 8 წიგნად, რ-შიც აღწერილია ბიზანტიელთა ომები ვანდალებთან, გუთებთან და სპარსელებთან, აგრეთვე VI ს. I ნახ. პოლიტ. მოვლენები. პ. კ. ავტორია აგრეთვე პანეგირიკისა „აღმშენებლობათა შესახებ", რ-იც მოგვითხრობს იუსტინიანე I-ის საამშენებლო საქმიანობაზე მთელი იმპერიის ფარგლებში. მოგვიანებით დადგინდა, რომ პ. კ-ს ეკუთვნის „საიდუმლო ისტორია", ფარულად დაწერილი თხზულება, რ-შიც იუსტინიანესა და დედოფალ თეოდორას მძაფრი კრიტიკაა მოცემული, აგრეთვე აღწერილია მათი დანაშაულებრივი საქმიანობა. პ. კ-მა ყველაზე უხვი და უმნიშვნელოვანესი ცნობები დაგვიტოვა საქართველოს შესახებ.

*თხზ.*: Opera omnia, v. 1—4, Lipsiae, 1962 — 64; Война с готами, М., 1950; Тайная история, «Вестник древней истории», 1938, № 4; О постройках, იქვე, 1939, № 4; [წიგნში] გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ.2, თბ., 1965.

*ლიტ.*: G a n t a r K., Der betrogene Justinian, «Byzantinische Zeitschrift», 1963, Bd. 56, H. 1. *გ. ლუდუშაური.*

**პროკოპი მღვდელი,** ქართველი მთარგმნელი, რ-საც ეფრემ მცირის ცნობით, ბერძნულიდან ქართულად გადმოუღია ბასილი დიდის „ასკეტიკონი" („სამოღვაწეო წიგნი"). ზოგი მკვლევარი მას XI ს. II ნახევრის მოღვაწედ თვლის, ზოგი უფრო ადრინდელ მწერლად. კ. კეკელიძის აზრით, პ. მ-ის თარგმანი დაცულია „ასკეტიკონის" A-63 ხელნაწერში (ე. ხინთიბიძის აზრით — sin-35 ხელნაწერში). ეს თარგმანი XI ს-შიც ძნელად ხელმისაწვდომი ყოფილა: ეფრემ მცირეს იგი 12 წლის განმავლობაში ვერ მოუპოვებია და „ასკეტიკონი" ხელახლა გადმოუქართულებია ბერძნულიდან.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960; ხ ი ნ თ ი ბ ი ძ ე ე., ბასილი კაპადუკიელის „სამოღვაწეო წიგნის" ქართული რედაქციები, თბ., 1968; მ ი ს ი ვ ე, ბიზანტიურ-ქართული ლიტერატურული ურთიერთობანი, თბ., 1969. *ი. ლოლაშვილი.*

**პროკოპ მცირე,** პ რ ო კ უ პ ე კ ი (Prokop Malý, Prokůpek) (დ. წ. უცნობია, — გ. 30. V. 1434), ჰუსიტური რევოლუციური მოძრაობის (იხ. *ჰუსიტური ომები*) მოღვაწე. ისტ. წყაროებში იხსენიება ორებიტების ძმობის წევრად და მღვდელ ამბროჟის (ი. *ჟიჟკას* მეგობარი) თანამოღვაწედ. 1428-იდან სათავეში ჩაუდგა „ობლებს" (ჰუსიტების ერთ-ერთი რევ. მიმდინარეობა). დაიღუპა ლიპანის ბრძოლაში. *ნ. გიოშვილი.*

**პროკოპოვიჩი** თეოფანე (ელეაზარი) [8 (18). VI. 1681, კიევი, — 8 (19). IX. 1736, პეტერბურგი], უკრაინის და რუსეთის საეკლესიო და საზოგადო მოღვაწე, მწერალი, ეპისკოპოსი (1718), არქიეპისკოპოსი (1724), პეტრე I-ის თანამებრძოლი. ერთხანს მიიღო უნიატობა და ცხოვრობდა რომში, სადაც სწავლობდა ფილოსოფიასა და ღვთისმეტყველებას. 1704 დაუბრუნდა მართლმადიდებლობას. მხურვალედ დაუჭირა მხარი პეტრე I-ის გარდაქმნებს, — ახლდა მას პრუტის ლაშქრობაში (1711). იყო კიევის აკად. რექტორი. 1715 მიიწვიეს პეტერბურგში და გახდა პეტრეს თანაშემწე საეკლ. გარდაქმნების პროცესში. 1721 დაინიშნა სინოდის ვიცე-პრეზიდენტად. იგი ბევრს წერდა, რითაც განამტკიცებდა პეტრე I-ის პოლიტ., კულტ. და საეკლ. ღონისძიებებს (თხზ. „სიტყვა სამეფო ღირსებასა და ძალაუფლებაზე", 1718; „სახოტბო სიტყვა რუსეთის ფლოტზე", 1720; „სასულიერო რეგლამენტი" 1721 და სხვ.) და ქადაგებდა. თავის ქადაგებებში იცავდა თვითმპყრობელობას. სახელმწიფოს სამსახურს სარწმუნოებრივი ვალის აღსრულებაზე მაღლა აყენებდა. პ. მონაწილეობდა რუს. მეცნ. აკად. შექმნაში. მისი ისტ. თხზულებები ძირითადად ემსახურებოდა პეტრე I-ის განდიდებას. მას ეკუთვნის რუს. და ლათ. ლექსები.

*ლიტ.*: Г у д з и й Н. К., Феофан Прокопович, წგნ.: История русской литературы, т. 3, ч. 1, М.—Л., 1941.

**პროკოფიევი** ალექსანდრე ანდრიას ძე [19. XI (2. XII). 1900, სოფ. კობონა, ახლანდ. ვოლხოვის რ-ნი, ლენინგრ. ოლქი,— 18. IX. 1971, ლენინგრადი], რუსი საბჭ. პოეტი. სოციალ. შრომის გმირი (1970). სკკპ წევრი 1919-იდან. მონაწილეობდა სამოქალაქო ომში, რ-საც მიუძღვნა ლექსთა პირველი კრებულები „შუადღე" და „წითელი განთიადების ქუჩა" (1931). ომის პერიოდში შექმნა პატრ. პოემა „რუსეთი" (1944; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946). ლექსთა კრებულში „მიწვევა სამოგზაუროდ" (1960; ლენინური პრემია, 1961) პ-თვის დამახასიათებელ გულითად ინტონაციას ერწყმის პოეტური მედიტაცია და ჭეშმარიტად ხალხური იუმორი. თარგმნილია ქართ. ენაზე („ლექსები", 1962). დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**პროკოფიევი** ივანე პროკოფის ძე [24. I (4. II). 1758, პეტერბურგი, — 10 (22). II. 1828, იქვე], რუსი მოქანდაკე. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1764—79). პეტერბ. სამხატვრო აკად. პენსიონერი პარიზში (1779—84, 1785-იდან აკადემიკოსი). თავდაპირველად განიცადა როკოკოს ხელოვნ. გავლენა. მომდევნო პერიოდში შექმნა მრავალფეროვანი დეკორ. სტატუეტები, ჯგუფური კომპოზიციები პეტერგოფის აუზებისათვის („ტრიტონი", ბრინჯაო, 1800). ამ პერიოდის ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია მძაფრი პათეტიკა, მონუმენტურობა, დრამატიზმი (ყაზანის ტაძრის ატიკისათვის შექმნილი რელიეფი „სპილენძის გველის თაყვანისცემა", ქვა, 1805—06). მუშაობდა პორტრეტის ჟანრში (ა. ფ. და ა. ე. ლაბზინების პორტრეტები, ორივე ტერაკოტა, 1802, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი) და სხვ.

*ლიტ.*: Р о м м А., И. П. Прокофьев, М.—Л., 1948.



ი. პროკოფიევი. „აქტეონს მისდევენ ძაღლები". ბრინჯაო. 1784. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**პროკოფიევი** სერგეი სერგეის ძე [11 (23). IV. 1891, სონცოვკა, ახლანდ. დაბა კრასნოე, დონეცკის ოლქი, — 5. III. 1953, მოსკოვი], საბჭ. კომპოზიტორი, პიანისტი, დირიჟორი. რსფსრ სახ. არტისტი (1947). პირველდაწყებითი მუს. განათლება მიიღო დედისა და რ. გლიერის ხელმძღვანელობით. პეტერბ. კონსერვატორიაში შესვლისას (1904) პ. უკვე 4 ოპერის, სიმფონიის, 2 სონატისა და საფორტეპიანო პიესების ავტორი იყო. 1909 დაამთავრა კონსერვატორია კომპოზიციის (პედ. ა. ლიადოვი, ნ. რიმსკი-კორსაკოვი, ი. ვიტოლი), ხოლო 1914 — სადირიჟორო (ნ. ჩერეპნინი) და საფორტეპიანო (ა. ესიპოვა) განხრით. რევ. წინა წლებში შექმნა 2 ოპერა („მადალენა", 1913, და „მოთამაშე" დოსტოევსკის მიხედვით, 1915—16, მე-2 რედ. 1927), ბალეტი „ზღაპარი მასხარაზე, რომელმაც შვიდი მასხარა გაამასხარა" (1915—20), „კლასიკური" (პირველი) სიმფონია (1916—17), „სკვითური სიუიტა" (1914—15), I კონცერტი ვიოლინოსათვის ორკესტრთან ერთად (1921), საგუნდო კამერულ-ვოკალური ნაწარმოებები, 2 კონცერტი ფორტეპიანოსა და ორკესტრი-



ს. პროკოფიევი.

სათვის (1912, 1913, მე-2 რედ. 1923), 4 სონატა ციკლები („სარკაზმები“, „წამიერებანი“), ტოკატა და სხვ. 1908-იდან დაიწყო ფართო საკონცერტო მოღვაწეობა, როგორც პიანისტმა და დირიჟორმა. 1918 საგასტროლოდ გაემგზავრა აშშ-ში, სადაც 15 წელი გაატარა პერიოდულად ცხოვრობდა გერმანიასა და საფრანგეთში. პ-მა შემოქმედების ამ პერიოდში შექმნა ოპერები: კომ. „სიყვარული სამი ფორთოხლისადმი“ (კ. გოცის მიხედვით, 1919), ექსპრესიონისტული დრამა „ცეცხლოვანი ანგელოზი“ (ვ. ბრიუსოვის მიხედვით, 1919—27). დიაგილევთან შემოქმედებითი თანამეგობრობა (1921 დადგა „ზღაპარი მასხარაზე“) გახდა სტიმული ახ. ბალეტების („ფოლადის ნახტომი“, 1925 და „უძღები შვილი“, 1928) შესაქმნელად. დაწერა აგრეთვე საკრავიერი ნაწარმოებები: მე-5 საფორტეპიანო სონატა, მე-3 და მე-4 სიმფონიები (1924, 1928, 1930—47), მე-3, მე-4, მე-5 კონცერტები ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის (1917—21, 1931, 1932). 1927 და 1929 კომპოზიტორი საგასტროლოდ ჩამოვიდა სსრკ-ში, ხოლო 1932 საბოლოოდ დაბრუნდა სამშობლოში. ამის შემდეგ პ-ის შემოქმედება გამდიდრდა ახ. მნიშვნელოვანი თემებითა და იდეებით. შექმნა თავისი ერთ-ერთი შედევრი — ბალეტი „რომეო და ჯულიეტა“ (1935—36), აგრეთვე ოპერა „სემიონ კოტკო“ (კატაევის მიხედვით, 1939). პ-ის სავეტაპო ქმნილებად შეიძლება ჩაითვალოს მუსიკა ს. ეიზენშტეინის ფილმისათვის „ალექსანდრე ნეველი“, რ-იც საფუძვლად დაედო ამავე სახელწ. კანტატას. 30-იან წლებში პ-მა შექმნა ნაწარმოებები ბავშვებისათვის (საფორტეპიანო პიესების კრებ. „საბავშვო მუსიკა“, 1935; სიმფ. ზღაპარი „პეტია და მგელი“ (მთხრობელისა და ორკესტრისათვის, 1936). ომის წლებში შექმნილი მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ოპერა „ომი და მშვიდობა“ (ტოლსტოის რომანის მიხედვით, 1941—52), ბალეტი „ვერია“ (1944; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946), „ჯვრისწერა მონასტერში“ (შერიდანის მიხედვით, 1940); ომის თემატიკა დაედო საფუძვლად მე-5, მე-6 სიმფონიებს (1944, 1945—47), მე-7 საფორტეპიანო სონატას (1939—42; სახელმწ. პრემია, 1943), ოპერას „თქმულება ნამდვილ ადამიანზე“ (ბ. პოლევოის მოთხრობის მიხედვით, 1947—48). ომის შემდგომ წლებში შეიქმნა პ-ის ბალეტი „თქმულება ქვის ყვავილზე“ (პ. ბაჟოვის მიხედვით, 1948—50), მე-7 სიმფონია (ლენინური პრემია, 1957, პირველმა საბჭ. კომპოზიტორთაგან) ვოკალურ-სიმფ. სიუიტა „ზამთრის კოცონი“ (1949), ორატორია „მშვიდობის სადარაჯოზე“ (მარშაკის ტექსტებზე; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950).

პ-ის შემოქმედებამ მთელი ეპოქა შექმნა XX ს. მსოფლიო მუს. კულტურაში. მუსიკის ისტორიაში პ. შევიდა როგორც ნოვატორი კომპოზიტორი, რ-მაც შექმნა ღრმად ეროვნული, თვითმყოფი მუს. სტილი, გამოსახვის საშუალებათა საკუთარი სისტემა.

პ-ის შემოქმედებითი მემკვიდრეობა თითქმის ყველა ჟანრს მოიცავს. განსაკუთრებით დიდია მისი დამსახურება საოპერო და საბალეტო მუსიკაში. პ-ის ოპერებისათვის დამახასიათებელია ჟანრული მრავალფეროვნება და დრამატურგიული მრავალპლანიანობა.

პ-ის მუს. აზროვნების თვითმყოფობამ, მელოდიკის, ჰარმონიის, რიტმისა და ინსტრუმენტობის სიახლემ და თავისებურებამ დასაბამი მისცა ახ. გზებს XX ს. მუსიკაში და მძლავრი გავლენა იქონია საბჭ. და საზღვარგარეთის მრავალი კომპოზიტორის შემოქმედებაზე. 1955—67 გამოიცა კომპოზიტორის ნაწარმოებთა კრებული 20 ტომად. პ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

პ-მა თბილისში პირველად 1933 შეასრულა მე-3 საფორტეპიანო კონცერტი (დირიჟორი ე. მიქელაძე). ომის წლებში იგი ევაკუაციაში იმყოფებოდა თბილისში (3. XI. 1941. — 29. VI. 1942), აქ დაამთავრა მუშაობა ოპერაზე „ომი და მშვიდობა“ (ბოლო 5 სურათი), დაწერა მე-7 საფორტეპიანო სონატა, მუსიკა ფილმისათვის „ლერმონტოვი“; გამართა საავტორო სიმფ. კონცერტი და რამდენიმე კლავირაბენდი. 1964 თბილ. საოპერო სცენაზე დაიდგა პ-ის ოპერა „სემიონ კოტკო“. პ-ის საფორტეპიანო ნაწარმოებების ცნობილი ქართვ. შემსრულებლები არიან ე. ვირსალაძე, მ. მდივანი.

*ლიტ.:* Игорь Глебов [Асафьев Б. В.], Сергей Прокофьев, Л., 1927; Нестьев И., Жизнь Сергея Прокофьева, 2 изд., М., 1973. *გ. ტორაძე.*

**ПРОКРУСТЕ** (ბერძნ. Prokrustēs<prokruo — ვჭიმავ), დამასტე პოლიპემონი, ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში გოლიათი ყაჩაღი, რ-იც მგზავრებს ეპატიჟებოდა სახლში და ძალით აწვენდა სარეცელზე: თუ სარეცელი მოკლე აღმოჩნდებოდა, მგზავრებს ფეხებს აჭრიდა, ხოლო თუ გრძელი, — სარეცლის ზომამდე ჭიმავდა. პ. თესევსმა მოკლა. გადატანითი მნიშვნელობით „პროკრუსტეს სარეცელი“ არის ხელოვნური საზომი, რ-საც ნაძალადევად უყენებენ ამა თუ იმ მოვლენას; ძალით დაწესებული შეზღუდვები.

**ПРОКУЛУСИ** (Proculus) (დ. და გ. წწ. უცნობია), ახ. წ. I ს. შუა წლების რომაელი იურისტი, *ლაბეონიდან* მომდინარე სამართლის სკოლის (პროკულუსიანელთა) გამოჩენილი წარმომადგენელი. გამოდიოდა *საბინუსისა* და საბინუსიანელთა წინააღმდეგ. პ-ის მოსაზრებანი, რ-ებიც ანალიზის სიღრმითა და პრაქტიკის მოთხოვნილებათა გაგებით გამოირჩევა, უმთავრესად ძვ. რომაელი იურისტების ნაშრომებიდანაა ცნობილი; მისი თხზულების მხოლოდ ზოგიერთი ფრაგმენტია გამოყენებული *დიგესტებში*.

**ПРОКУРАТОРИ** (ლათ. procurator, სიტყვასიტყვით — მმართველი, მზრუნველი), ძველ რომში: 1. მოურავი, სახლის მმართველი; 2. რომაელი მოქალაქის ნდობით აღჭურვილი პირი სასამართლოსა და კომერც. საქმიანობაში; 3. იმპერიის ხანაშიც: დიდი მამულების (საიმპერატორო და კერძო) მმართველები; (პროვინციების მმართველები, ევალებოდათ გადასახადების აკრეფა იმპერატორის ხაზინისათვის (fiscus). ირჩევდნენ მხედართა წოდებიდან; მცირე პროვინციების მმართველები, რ-ნიც ფლობდნენ აგრეთვე სასამართლო და სამხ. ძალაუფლებას (მაგ. პონციუს პილატე იუდეაში). 4. ფინანს. და სამეურნეო უწყებების მოხელეები რომში.

**ПРОКУРАТУРА** (<ლათ. procuro — ვზრუნავ, ვმართავ), 1. ზოგ სახელმწიფოში სპეციალური სახელმწიფო ორგანო, რ-იც ზედამხედველობას უწევს სისხლის სამართ. საქმის გამოძიება-განხილვას. 2. სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში სახელმწიფო ორგანო, რ-საც ძირითადად ეკისრება უმაღლესი ზედამხედველობა კანონთა ზუსტ და ერთგვაროვან შესრულებაზე.

სსრკ კონსტ. შესაბამისად (მ. 164) ყველა სამინისტროს, სახელმწ. კომიტეტისა და უწყების, საწარმოს, დაწესებულებისა და ორგანიზაციის, სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოს აღმასრ. და განმკარგულებელი ორგანოს, კოლ-ბის, კოოპ. და სხვა საზ. ორგანიზაციის, თანამდებობის პირის, აგრეთვე მოქალაქის მიერ კანონების ზუსტი და ერთგვაროვანი შესრულებისადმი უმაღლესი ზედამხედველობა ეკისრებათ სსრკ *გენერალურ პროკურორს* და მისდამი დაქვემდებარებულ პროკურორებს. პ-ის ორგანოების ერთ-ერთ მთავარ ფუნქციას შეადგენს დამნაშავეობის წინააღმდეგ ბრძოლა და მისი ორგანიზაცია, აგრეთვე სასამართლოში სახელმწიფო *ბრალდების* მხარის დაჭერა. (იხ. *საპროკურორო ზედამხედველობა*). პირველი საბჭ. პ. — რსფსრ პ. შეიქმნა 1922 წ. 28 მაისს, საქართველოში — 1922 წ. 15 ნოემბ. 1924 დაარსდა სსრკ უმაღლესი სასამართლოს პ., ხოლო 1933 ამ პ-ის ნაცვლად — სსრკ პ., საბჭ. პ-ის ორგანიზაციისა და საქმიანობის პრინციპები ჩამოაყალიბა ვ. ი. ლენინმა წერილში „ორმაგი“ დაქვემდებარებისა და კანონიერების შესახებ (1922 წ. 20 მაისი).

პ-ის ორგანოების საქმიანობა აგებულია ცენტრალიზაციისა და ერთიანობის პრინციპებზე: ქვემდგომი პროკურორი ემორჩილება ზემდგომს, ყველა პროკურორი — სსრკ გენ. პროკურორს, რ-იც პასუხისმგებელი და ანგარიშვალდებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს წინაშე, ხოლო სესიებს შუა პერიოდში — სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წინაშე. პ-ის ორგანოების დამოუკიდებლობის პრინციპი იმით გამოიხატება, რომ ეს ორგანოები თავიანთ უფლებამოსილებას ახორციელებენ ყოველგვარი ადგილ. ორგანოსაგან დამოუკიდებლად (სსრკ კონსტ., მ. 168).

სსრკ-ში არსებობს პ-ის ორგანოების შემდეგი სისტემა: სსრკ პ., მოკავშირე რესპ. პ., ავტონ. რესპ. პ., მხარის, ოლქის, ავტონ. ოლქის, ავტონ. ოკრუგის, რ-ნისა და ქალაქის პ-ები. სსრკ-ში შექმნილია აგრეთვე სპეციალიზებული პ. სამხ. პ-ის სახით. სამხ. პ-ის საქმიანობას ხელმძღვანელობს სსრკ გენ. პროკურორი როგორც უშუალოდ, ისე მთავარი, სამხ. პროკურორის მეშვეობით. საბჭ. არმიასა და სამხ. საზღვაო ფლოტში შექმნილია შეიარაღებულ ძალთა სახეობის, სამხ. ოლქის, ჯარების ჯგუფების, საჰაერო თავდაცვის ოლქის, ფლოტების, არმიების, ფლოტილიების, შენაერთებისა და გარნიზონების სამხ. პ-ები. სამხ. პ-ის ორგანოების სათავეში უდგას მთავარი სამხ. პ. სამხ. პ-ის მოღვაწეობას არეგულირებს „დებულება სამხედრო პროკურატურის შესახებ“ (სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები, 1981, № 32, მ. 956). სსრ კავშირის პ-ის სისტემაში შედის აგრეთვე სატრანსპორტო პ.

პ-ის ორგანოების ორგანიზაციასა და საქმიანობას არეგულირებს სსრკ კონსტიტუცია და კანონი სსრკ პ-ის შესახებ (სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები, 1979, №49, მ. 843). *ა. ფალიაშვილი.*

**ПРОКУРОРИ,** *პროკურატურის* ორგანოების თანამდებობის პირი, რ-საც სსრკ კონსტიტუციის ძალით ძირითადად ეკისრება უმაღლესი ზედამხედველობა კანონთა ზუსტ და ერთგვაროვან შესრულებაზე.

სსრკ გენ. პ-ს ნიშნავს სსრკ უმაღლესი საბჭო; მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების, მხარის, ოლქის, ავტონ. ოლქის პ-ებს კი—სსრკ გენ. პ.; ავტონ. ოკრუგის, რ-ნისა და ქალაქის პ-ს ნიშნავს მოკავშირე რესპ. პ. და ამტკიცებს სსრკ გენ. პ.; ყველა პ. ინიშნება 5 წლის ვადით.

პ-ის თანამდებობაზე ნიშნავენ უმაღლესი განათლების მქონე პირს. პ-ებს ენიჭებათ საკლასო ხარისხი.

პ-ის უფლებამოსილება განსაზღვრულია სსრკ კონსტიტუციით (მმ. 164—168) და კანონით სსრკ პროკურატურის შესახებ. *ა. ფალიაშვილი.*

**ПРОЛАНИ,** გონადოტროპული აქტივობის მქონე ნივთიერების — ქორიონული გონადოტროპინის — მოძველებული სახელწოდება. აღმოჩენილია ძუძუმწოვართა ფეხმძიმე ძუძუს შარდში. წარმოიქმნება პლაცენტის *ქორიონის* ბუსუსებში და არა *ჰიპოფიზში*, როგორც ეს ადრე ეგონათ. იხ. აგრეთვე *გონადოტროპული ჰორმონები.*

**ПРОЛАКТИНИ** (*პრო...* და ლათ. lac, ნათ. ბრ. lactis — რძე), ლაქტოგენური ჰორმონი, ჰორმონი, რ-იც აკონტროლებს ძუძუმწოვრებში *ლაქტაციას*. პ. ცილაა, მოლ. მასა 23—24 · $10^3$. მისი სინთეზი ხდება ჰიპოფიზის წინა წილის განსაკუთრებულ აციდოფილურ უჯრედებში.

პ-ის კონცენტრაცია ფეხმძიმე ქალის სისხლში მატულობს 5—10-იდან 200 *ნგ/მლ*-მდე. პ. აღმოჩენილია მამლებშიც, სადაც მისი ფუნქცია გაურკვეველია. ძუძუმწოვრებში ხელს უწყობს აგრეთვე დედობრივი ინსტინქტის განვითარებას. უმდაბლეს ხერხემლიანებში (თევზები, ამფიბიები) პ-ის ანალოგიური ჰორმონების ფუნქცია მეტად მრავალფეროვანია (ოსმორეგულაციის კონტროლი, კანის პიგმენტაცია, მიგრაცია გამრავლების კერიოდში და სხვ.).

**„პროლემაჟ“,** ქართული მხატვრულ-ლიტ. ყოველკვირეული ჟურნალი, საქართვ. „პროლეტარული მწერლობის ახალი ფრონტის“ ორგანო. გამოდიოდა თბილისში 1925 მარტიდან 5 აპრ-მდე; სახელგამის ბაზაზე. გამოიცა 4 ნომერი. „პ-მა“ ბრძოლა გამოუცხადა ფორმალიზმს ლიტ-რაში. ჟურნალის მიზანი იყო რევ. იდეოლოგიურ მონაპოვართა დაცვა, მშვიდობიანი სააღმშენებლო ცხოვრების შინაარსის წვდომა და ახ. ადამიანის მხატვრული ასახვა. „პ-ში“ ბეჭდავდნენ ნაწარმოებებს კ. კალაძე, კ. ლორთქიფანიძე, ბ. ბუაჩიძე, ვ. ბესოშვილი, ჟ. მდივანი, თ. ჩქარეული, დ. რონდელი, შ. რადიანი, პ. ქიქოძე; ე. ზედგინიძე (პოლუმორდვინოვი). *ი. ლორთქიფანიძე.*

**„პროლეტარებო ყველა ქვეყნისა, შეერთდით!“,** საერთაშორისო რევოლუციური პროლეტარიატის დევიზი, საბრძოლო მოწოდება, რ-იც მოუხმობს ყველა ქვეყნის მუშათა კლასსა და მშრომელებს გაერთიანდნენ რევოლუციური ბრძოლის დროშის ქვეშ სოციალური და ეროვნული ჩაგვრისაგან გასანთავისუფლებლად; გამოხატავს პროლეტარულ ინტერნაციონალიზმს. იგი პირველად კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა წამოაყენეს და 1847 დამტკიცდა როგორც *კომუნისტთა კავშირის* დევიზი. ამ მოწოდებით მთავრდება მარქსისა და ენგელსის *„კომუნისტური პარტიის მანიფესტი“*.

**„პროლეტარი“,** რუსული ყოველკვირეული არალეგალური ბოლშევიკური გაზეთი, რსდმპ ცენტრ. ორგანო. დაარსდა რსდმპ III ყრილობის (1905) დადგენილებით. გამოდიოდა 1905 წ. 14 (27) მაისიდან 12 (25) ნოემბრის ჩათვლით ჟენევაში. გამოიცა 26 ნომერი. პასუხისმგებელი რედაქტორი — ვ. ი. ლენინი. რედკოლეგიაში შედიოდნენ ვ. ვოროვსკი, ა. ლუნაჩარსკი, მ. ოლმინსკი. თანამშრომლობდნენ ნ. კრუპსკაია, ვ. ველიჩკინა და სხვ. „პ-ში“ დაიბეჭდა ვ. ი. ლენინის 90-მდე სტატია და შენიშვნა, რსდმპ III ყრილობის მასალები. ტირაჟი აღწევდა 10 ათ. 2. ბოლშევიკური არალეგალური გაზეთი, ფაქტობრივად — ბოლშევიკების ცენტრ. ორგანო; გამოდიოდა 1906 წ. 21 აგვ.-დან 1909 წ. 28 ნოემბ. ჩათვლით; გამოვიდა 50 ნომერი ვიბორგში, ჟენევაში, პარიზში. რედაქტორი — ვ. ი. ლენინი. „პ-ში“ დაიბეჭდა ვ. ი. ლენინის 125-ზე მეტი სტატია და შენიშვნა. ქვეყნდებოდა რსდმპ ცკ-ის ანგარიშები, პლენუმების გადაწყვეტილებანი და სხვ.

**„პროლეტარი“,** ქართული ყოველკვირეული სოც.-დემოკრ. მუშათა ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1919 როგორც ჟურნ. *„პირველი ნაბიჯის“* გაგრძელება. გამოვიდა 3 ნომერი. გამომცემელი — სარედაქციო კოლეგია.

**პროლეტარიატი** (გერმ. Proletariat < ლათ. proletarius — პროლეტარი), ბურჟუაზიული საზოგადოების ერთ-ერთი ძირითადი კლასი დაქირავებული მუშებისა, რ-ებიც მოკლებული არიან საკუთრებას წარმოების იარაღებსა და საშუალებებზე და იძულებული არიან არსებობისათვის თავიანთი სამუშაო ძალა მიჰყიდონ კაპიტალისტებს. იხ. აგრეთვე *მუშათა კლასი.*

**„პროლეტარიატის ბრძოლა“,** რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტის არალეგალური ორგანო; გაზეთი დაარსდა ამიერკავკ. სოც.-დემოკრ. ორგანიზაციების I ყრილობის (1903 მარტი) გადაწყვეტილებით — სომხ. გაზ. „პროლეტარისა“ და ქართ. გაზ. *„ბრძოლის“* გაერთიანების შედეგად. 1903 მაისს გამოიცა ქართ., („პ. ბ.“), სომხ. („პროლეტარიატი კრივი“) და რუს. („ბორბა პროლეტარიატა“) ენებზე. სარედაქციო კოლეგია: ი. სტალინი, ა. წულუკიძე, მ. ცხაკაია, ს. შაუმიანი, ფ. მახარაძე, მ. დავითაშვილი, ვ. ბობროვსკი. თავდაპირველად იბეჭდებოდა ბაქოში, იმ საორგანიზაციო კომიტეტის არალეგალურ სტამბაში, რ-მაც მოიწვია რსდმპ II ყრილობა, შემდეგ კი, 1904 ზაფხულიდან — თბილისში, *ავლაბრის სტამბაში.* გაზეთში დასტამბულ წერილებში გაშუქებულია ბოლშევიკური პარტიის იდეოლ. ორგანიზაციული და თეორ. საფუძვლების საკითხები. „პ. ბ-ს“ მჭიდრო კავშირი ჰქონდა ლენინურ *„ისკრასთან“*, *„ვპერიოდსა“* და *„პროლეტარისთან“*. ამ გაზეთებიდან არაერთი სახელმძღვანელო სტატია გადმოიბეჭდა. თავის მხრივ, ცენტრ. ბოლშევიკური გაზეთებიც ბეჭდავდნენ სტატიებს „პ. ბ-იდან“. 1905 ოქტ-ში მე-12 ნომრის შემდეგ, გაზეთის გამოცემა შეწყდა. „პ. ბ-მ“ მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ამიერკავკ. ბოლშევიკური ორგანიზაციების განმტკიცებაში, პროლეტარიატისა და გლეხობის რევ. დარაზმვაში.

*ლიტ.:* საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883 — 1970), თბ., 1971; ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი ი., ბოლშევიკური პრესის ისტორია, [ნაწ.] 1, თბ., 1967.

*ი. ნატროშვილი.*

**«„პროლეტარიატის ბრძოლის“ ფურცელი»,** რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტის ორგანოს გაზ. *„პროლეტარიატის ბრძოლის“* დამატება. გამოდიოდა 1903 ნოემბრიდან ქართ. «„პ. ბ“. ფ.», სომხ. («„პროლეტარიატი კრივი“, „თერთიკი»») და რუს. («ლისტოკ „ბორბი პროლეტარიატა“») ენებზე. «„პ. ბ.“ ფ-ს» ხელმძღვანელობდა სარედაქციო კოლეგია: ი. სტალინი, ა. წულუკიძე, მ. ცხაკაია, ს. შაუმიანი, ფ. მახარაძე, მ. დავითაშვილი, ვ. ბობროვსკი. გაზეთში მეტწილად ქვეყნდებოდა კორესპონდენციები, ინფორმაციები და ქრონიკები, როგორც კავკ., ისე მთელი რუს. პროლეტარიატისა და გლეხობის რევ. მოძრაობაზე. პარტიის იდეოლოგიური, ორგანიზაციული და ტაქტიკური საფუძვლების საკითხები უმთავრესად შუქდებოდა მოწინავე სტატიებში. გამოცემა შეწყდა 1904 ნოემბერში. გამოიცა 12 ნომერი.

*ი. ნატროშვილი.*

**პროლეტარიატის დიქტატურა,** მუშათა კლასის პოლიტიკური ხელისუფლება, რ-იც მყარდება სოციალისტური რევოლუციის გამარჯვების შედეგად; კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გარდამავალი პერიოდის სახელმწიფო, სრული სოციალისტური საზოგადოების აშენების ძირითადი იარაღი.

მარქსიზმის ფუძემდებლებმა თავიდანვე დაგმეს როგორც კლასობრივ წინააღმდეგობათა შერიგების, ისე სახელმწიფო ხელისუფლების აუცილებლობის უარყოფის ანარქისტული თვალსაზრისი; დაამტკიცეს, რომ პროლეტარიატს არ შეუძლია თავისი ისტ. მისიის განხორციელება, თუ არ შექმნა საკუთარი სახელმწიფო. პირველად ტერმ. „მუშათა კლასის დიქტატურა“ კ. მარქსმა იხმარა ნაშრომში „კლასთა ბრძოლა საფრანგეთში 1848 წლიდან 1850 წლამდე“. კლასობრივი ბრძოლის საკითხთან კავშირში პ. დ-ის არსს კ. მარქსი გადმოსცემს ვაიდემაიერისადმი გაგზავნილ წერილში (1852). 1848—49 წწ. რევ. და პარიზის კომუნის გამოცდილების განზოგადების საფუძველზე კ. მარქსმა მოგვცა დასკვნა ბურჟ. სახელმწ. მანქანის დამსხვრევის აუცილებლობის შესახებ. უფრო გვიან კი — „გოთას პროგრამის კრიტიკაში“, მან პ. დ. განსაზღვრა როგორც კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გარდამავალი პერიოდის პოლიტ. ხელისუფლება.

ვ. ი. ლენინმა იმპერიალიზმისა და პროლეტარული რევოლუციების ეპოქაში შემოქმედებითად განავითარა მოძღვრება პ. დ-ის შესახებ. მან განსაზღვრა პ. დ-ის ორი მხარე — იძულებითი და აღმშენებლობითი. კაპიტალიზმსა და სოციალიზმს შორის „მშობიარობის ტანჯვის“ მეტნაკლებად ხანგრძლივი პერიოდი ძევს. პროლეტარიატის კლასობრივი ბრძოლა პოლიტ. ძალაუფლების აღებით როდი მთავრდება. იგი მერეც გრძელდება, მხოლოდ სხვა ფორმებით. პ. დ-ის აუცილებელი ნიშანია ექსპლუატატორთა ძალდატანებით დათრგუნვა. ზოგჯერ საჭირო ხდება შეიარაღებული ძალდატანებაც (სამოქალაქო ომის ან კონტრრევ. ამბოხების დროს). ჩილეს გამოცდილებამ ერთხელ კიდევ დაადასტურა ლენინიზმის მოთხოვნის სისწორე, რომ რევოლუციას უნდა შეეძლოს თავის დაცვა. საბჭ. სინამდვილემ და სახ. დემოკრ. ქვეყნების გამოცდილებამ გვიჩვენა, რომ დიქტატურის რკინის ხელი აუცილებელია სოციალიზმის სრულ გამარჯვებამდე. მაგრამ პ. დ-ის დედაარსი როდია ძალმომრეობა. მისი დედაარსია პროლეტარიატის დარაზმულობა და დისციპლინა, მშრომელი გლეხობის, სხვა დემოკრ. ძალების ჩაბმა სოციალიზმის მშენებლობაში. პ. დ. სოციალიზმის საფუძვლების აშენების ძირითადი იარაღია. აუცილებელია: ეკონ. დარგში, — წარმოების იარაღებსა და საშუალებებზე კერძო საკუთრების ლიკვიდაცია და საზ. საკუთრების დამყარება, მშრომელთა სასარგებლოდ წარმოების გეგმიანი ორგანიზაცია, სოც. ურთიერთობის დარგში — ექსპლუატატორულ კლასთა სრული ლიკვიდაცია, ადამიანის მიერ ადამიანის ყოველგვარი ჩაგვრის მოსპობა; პოლიტ. სფეროში — სოციალ. სახელმწიფოს შემდგომი განმტკიცება, მისი სოც. ბაზის გაფართოების, პროლეტარული დემოკრ. სრულყოფის გზით, საგარეო ურთიერთობის დარგში — იმპერიალიზმის ხელყოფისაგან ქვეყნის თავდაცვის უზრუნველყოფა. პ. დ-ში ორგანულად უნდა იყოს შეხამებული იძულებით-ძალდატანებითი და შემოქმედებით-ორგანიზატორული მხარეები.

მარქსისტულ-ლენინური მოძღვრება პ. დ-ის შესახებ ჩამოყალიბდა მემარჯვენე და „მემარცხენე“ ოპორტუნიზმის წინააღმდეგ ბრძოლაში. მემარჯვენეები უარყოფენ პ. დ-ის დამყარების აუცილებლობას, „მემარცხენეები“, პირიქით, მოითხოვენ ძალაუფლების საუკუნოდ დამკვიდრებას, უგულებელყოფენ სოციალ. დემოკრ. სრულყოფის პრინციპს. სინამდვილეში პ. დ-ის საკითხი იყო და არის თანამედროვე მუშათა მოძრაობის ძირითადი საკითხი. „მარქსისტი მხოლოდ ის არის, — წერდა ვ. ი. ლენინი, — ვინც კლასების ბრძოლის აღიარებას პ რ ო ლ ე ტ ა რ ი ა ტ ი ს დ ი ქ ტ ა ტ უ რ ი ს აღიარებამდე გ ა ნ ა ვ რ ც ო ბ ს“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25, გვ. 506—507). ამიტომ სოციალ. ქვეყნების კომუნისტური და მუშათა პარტიების წარმომადგენელთა 1957 წ. თათბირის დეკლარაციაში „ამა თუ იმ ფორმით პროლეტარიატის დიქტატურის დამყარება“ სოციალ. რევ. და სოციალიზმის აშენების ერთ-ერთ მთავარ კანონზომიერებადაა გამოცხადებული.

პ. დ-ის არსი და უმაღლესი პრინციპია მუშათა კლასის კავშირი გლეხობასა და მშრომელთა სხვა ფენებთან. მუშათა კლასი ისტორიულად მოწოდებულია უხელმძღვანელოს მშრომელ მასებს, დემოკრ. ძალებს როგორც კაპიტალის ძალაუფლების დამხობის, ისე ახ. სოციალ., კომუნისტური საზ-ბის მშენებლობის პროცესში. სოციალიზმისა და დემოკრ. ძალთა ზრდის კვალობაზე პ. დ-ის სოც. ბაზა ფართოვდება და იზღუდება ბურჟ. შესაძლებლობა გააჩაღოს კონტრრევოლუცია, სამოქალაქო ომი.

პ. დ-ის სისტემაში მზარდი ხელმძღვ. როლი მარქსისტულ-ლენინურ პარტიას გა-

ნეკუთვნება. კომუნისტური პარტია სოციალ. საზ.-პოლიტ. სისტემის ბირთვია. თანამედროვე მემარჯვენე და „მემარცხენე" ოპორტუნისტები ცდილობენ უარყონ ლენინიზმის ეს დებულება. მემარჯვენეები კომპარტიას მიიჩნევენ მხოლოდ „იდეოლოგიურ ფაქტორად", მემარცხენეები" პარტიის როლის ამაღლებას თვლიან „კომუნისტური პარტიის დიქტატურის გამოცხადებად", „პარტიული და სახელმწიფო ორგანოების გადახლართვად". სინამდვილეში კომპარტია სახელმწიფო და საზ. ორგანიზაციების საქმიანობის მაორგანიზებელი საწყისია. იგი მეცნ. საფუძველზე განსაზღვრავს საერთო პოლიტ. კურსს, რ-საც ყველასათვის სახელმძღვანელო მნიშვნელობა აქვს. ცხადია, პარტიას არა აქვს საკანონმდებლო ხელისუფლება. იგი თავის გადაწყვეტილებებს ახორციელებს საბჭ. ორგანოების მეშვეობით კონსტიტუციის ფარგლებში.

პ. დ-ის სახელმწიფოებრივი ფორმები მრავალგვარია. კ. მარქსსა და ფ. ენგელსს გარდამავალი პერიოდის სახელმწიფოს პოლიტ. ფორმად მიაჩნდათ დემოკრ. რესპუბლიკა, უფრო გვიან კი — პარიზის კომუნის ტიპის პოლიტ. ორგანიზაცია. ლენინმა აღმოაჩინა საბჭოები, რ-საც იგი პ. დ-ის რუს. ფორმას უწოდებდა. კაპიტალიზმის საერთო კრიზისის მეორე ეტაპზე წარმოიშვა პ. დ-ის ახ. ფორმა — სახ. დემოკრატია. პ. დ-ის სახელმწიფოებრივი ფორმების მრავალგვარობა საშინაო და საგარეო პირობებზეა დამოკიდებული. სახ. დემოკრ. ქვეყნების გამოცდილებამ გვიჩვენა, რომ რევ. დემოკრ. ეტაპიდან სოციალისტურზე გადასვლა და მუშათა კლასის ხელისუფლების დამყარება შეიძლება სამოქალაქო ომის გარეშე. ასეთ პირობებში ბურჟ. სახელმწ. მანქანის დამსხვრევა ხორციელდება თანდათანობით, როდესაც დიქტატურა მიმართულია უმთავრესად მსხვილი ბურჟუაზიის წინააღმდეგ, ხოლო დემოკრატია ვრცელდება ხალხის უმრავლესობაზე (პროლეტარიატი, გლეხობა, ქალაქის წვრილი ბურჟუაზია, ინტელიგენცია და სხვ.). არ არის გამორიცხული, რომ პ. დ-ის სახელმწ. ფორმა გახდეს დემოკრ. რესპუბლიკა, რ-იც ემყარება ტრად. პარლამენტურ დაწესებულებებს. მაგრამ, მიუხედავად ფორმათა მრავალგვარობისა, პ. დ-ის არსი ერთია.

პ. დ. მშრომელთა დემოკრატიაა. ლენინიზმისათვის უცხოა პ. დ-ის დემოკრატიისადმი დაპირისპირების თვალსაზრისი, რ-საც იცავენ ყველა ჯურის ოპორტუნისტები. „პირდაპირი გაგებით სიტყვა დიქტატურა დემოკრატიის მოსპობას ნიშნავს", — წერდა კ. კაუცკი. კლასობრივი დიქტატურა ეწინააღმდეგება დემოკრატიას, — ამბობდა ე. ბერნშტაინი. თუ დიქტატურაა, უკვე არაა დემოკრატია და, პირიქით, — აცხადებენ თანამედროვე მემარჯვენეები. პ. დ-ის სოციალ. დემოკრატიზმს უგულებელყოფენ დოგმატიკოსებიც. სინამდვილეში მხოლოდ პ. დ-ის პირობებში იქმნება იმის შესაძლებლობა, რომ დემოკრატია ხელმისაწვდომი გახდეს მშრომელთა ფართო მასებისათვის. დემოკრატიზმის რეალობა სოციალ. დემოკრატიის ძირითადი ნიშანია. „პროლეტარიატის დიქტატურა, — წერდა ლენინი, — ერთადერთი ნაბიჯია თანასწორობისა და დემოკრატიისაკენ საქმით" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 30, გვ. 48). პროლეტ. დემოკრატიას სიმძიმის ცენტრი გადააქვს არა ხალხის უფლებებისა და თავისუფლების ფორმალურ საზეიმო აღიარებაზე, არამედ მართვა-გამგეობაში მასების ფაქტობრივი მონაწილეობის უზრუნველყოფაზე. სოციალიზმის დროს „...ისტორიაში მოსახლეობის მასა, — წერდა ლენინი, — პირველად ამაღლდება დამოუკიდებელ მონაწილეობამდე არა მარტო კენჭისყრასა და არჩევნებში, არამედ ყოველდღიურ მმართველობაშიც" (იქვე, ტ. 25, გვ. 609). ესაა სოციალ. დემოკრატიზმის კრიტერიუმი. სოციალ. დემოკრატია დღენიადაგ ვითარდება. განვითარებული სოციალიზმის საზ-ბა განვითარებული სოციალ. დემოკრ. საზ-ბაც გახდა, ქვეყნის მართვაში მასების აქტ. მონაწილეობა მტკიცედ დამკვიდრდა, როგორც საბჭ. საზ-ბის პოლიტ. განვითარების ცენტრ. მიმართულება. გაფართოვდა სოციალ. დემოკრ. ეკონ. ბაზა. მოქალაქეთა უფლებებმა უფრო საფუძვლიანი მატერ. შინაარსი შეიძინა და განმტკიცდა ამ უფლებების გარანტიები. მაგრამ უფლებები არ არსებობენ მოვალეობათა გარეშე. სოციალ. დემოკრატია ნამდვილი თავისუფლებისა და მოქალაქეობრივი პასუხისმგებლობის ერთობლიობაა.

ვ. ი. ლენინმა განსაზღვრა პ. დ-ის ისტ. ბედი. იგი, წერდა ლენინი, „...უეჭველ აუცილებლობას წარმოადგენს კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გადასვლის დროს" (იქვე, ტ. 27, გვ. 378). სოციალიზმის აშენების პროცესში პ. დ-ის სახელმწიფომ თვითონ განიცადა ცვლილებები. იგი გადაიზარდა საერთო-სახ. სახელმწიფოდ. საერთო-სახ. სახელმწიფო განვითარებული სოციალიზმის პოლიტ. ზედნაშენია. პ. დ. არის კლასობრივი ბატონობის ორგანო, რ-იც იყენებს კლასობრივი იძულების მეთოდს. საერთო-სახ. სახელმწიფო თავის ფუნქციებსა და მუშათა კლასი თავის ხელმძღვანელ როლს ახორციელებენ იდეური და პოლიტ. გავლენის, უმთავრესად აღზრდისა და დარწმუნების გზით, მაგალითის ძალით. მომწიფებული სოციალიზმის ეტაპზე იძულებას არა აქვს კლასობრივი ხასიათი. ეს იმას ნიშნავს, რომ პროლეტ. დემოკრატია (უმრავლესობის დემოკრატია) გადაიქცა საერთო-სახ. სოციალ. დემოკრატიად (დემოკრატიად მთელი ხალხისათვის). საერთო-სახ. სახელმწიფო განვითარებული სოციალიზმის სრულ კომუნიზმში გადაზრდის ძირითადი იარაღია.

*ლიტ.*: მარქსი კ. და ენგელსი ფ., ფოიერბახი. მატერიალისტური და იდეალისტური შეხედულებების დაპირისპირებულობა („გერმანული იდეოლოგიის" I თავი), რჩეული ნაწერები სამ ტომად, ტ. 1, თბ., 1975; მარქსი კ., კლასთა ბრძოლა საფრანგეთში 1848 წლიდან 1850 წლამდე, იქვე; მისივე, თერამეტი ბრიუმერი ლუი ბონაპარტისა, იქვე; მისივე, გოთას პროგრამის კრიტიკა, იქვე, ტ. 2, თბ., 1964; მისივე, ფილოსოფიის სიღატაკე, თბ., 1938; ლენინი ვ. ი., პროლეტარიატის ამოცანები ამ რევოლუციაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24; მისივე, სახელმწიფო და რევოლუცია, იქვე, ტ. 25; მისივე, პროლეტარული რევოლუცია და რენეგატი კაუცკი, იქვე, ტ. 28; მისივე, „დემოკრატიისა" და დიქტატურის შესახებ, იქვე; მისივე, სახელმწიფოს შესახებ, იქვე, ტ. 29; მისივე, პროლეტარიატის დიქტატურის შესახებ, იქვე, ტ. 30; მისივე, ეკონომიკა და პოლიტიკა პროლეტარიატის დიქტატურის ეპოქაში, იქვე; მისივე, „მემარცხენეობის" საყმაწვილო სენი კომუნიზმში, იქვე, ტ. 31; სკკპ პროგრამა, თბ., 1971; კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშორისო თათბირის დოკუმენტები. მოსკოვი, 1969 წ. 5—17 ივნისი, თბ., 1969; ვლადიმერ ილიას ძე ლენინის დაბადების 100 წლისთავისათვის. სკკპ ცკ-ის თეზისები, თბ., 1970; დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის მე-60 წლისთავის შესახებ. სკკპ ცენტრალური კომიტეტის 1977 წლის 31 იანვრის დადგენილება, თბ., 1977; ქობალია ი., ვ. ი. ლენინი დემოკრატიისა და სოციალიზმისათვის ბრძოლის თანაფარდობის შესახებ, თბ., 1969; ჩხიკვაძე ვ., სახელმწიფო, დემოკრატია, კანონიერება, თბ., 1973.

*ი. ქობალია.*

**პროლეტარიატის მდგომარეობის აბსოლუტური და შეფარდებითი გაუარესება,** ბურჟუაზიულ საზოგადოებაში მუშათა კლასის ცხოვრების პირობების ცვლილებების ტენდენცია, რ-საც საფუძვლად უდევს *კაპიტალისტური დაგროვების საყოველთაო კანონი*. ამ კანონის აღმოჩენის საფუძველზე კ. მარქსმა გააკეთა დასკვნა: „...იმდენად, რამდენადაც კაპიტალი გროვდება, მუშის მდგომარეობა უნდა გაუარესდეს, როგორიც უნდა იყოს — მაღალი თუ დაბალი — მისი ხელფასი" (მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, გვ. 813).

პროლეტარიატის მდგომარეობის აბსოლუტური გაუარესება (პმაგ) ნიშნავს პროლეტარიატის ცხოვრების დონის გაუარესებას წინა პერიოდთან შედარებით. II მსოფლიო ომის შემდგომ პერიოდში განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში მუშათა კლასის რეალური შემოსავალი გაიზარდა. ამ ფაქტზე დაყრდნობით ბურჟ. იდეოლოგები ამტკიცებენ, რომ ძალა დაკარგა მარქსიზმის დებულებამ პმაგ-ის შესახებ. ასეთი მტკიცება ემყარება მარქსიზმის გაუგებრობას ან მის შეგნებულ დამახინჯებას. მარქსიზმ-ლენინიზმი განასხვავებს ფიზ. სიღატაკეს (მატერ.-ნივთიერი) და სოც. სიღატაკეს (საზოგადოებრივი). მუშათა კლასის ცხოვრების პირობების ფიზ. გაუარესება მდგომარეობს იმაში, რომ „მუშა ღატაკდება აბსოლუტურად, ე. ი. წინანდელზე პირდაპირ უფრო ღარიბი ხდება, იძულებულია უფრო ცუდად ცხოვრობდეს, უფრო ნაკლებად იკვებებოდეს, უფრო მეტს შიმშილობდეს, სარდაფებსა და სხვენებს აფარებდეს თავს" (ლენინი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 18, გვ. 528). უდავოა, რომ ასეთ მოვლენებს ადგილი აქვს კაპიტალიზმის მთელი ისტ. მანძილზე. მაგრამ ეს ეხება ცალკეულ ქვეყნებს, მუშათა კლასის ცალკეულ რაზმებს, ცალკეული სოც.-პოლიტ. კატაკლიზმების (მაგ., იმპერიალ. ომის) პერიოდებს. მთლიანად კი საზ-ბის განვითარებასთან ერთად მუშათა კლასის მოთხოვნილება იზრდება და მისი რეალური შემოსავალიც მატულობს. მაგრამ მუშათა კლასის მოხმარების ზრდა ჩამორჩება ბურჟ., საზ-ბის პროგრესს. სწორედ ამაში მდგომარეობს პმაგ-ის მეორე ფორმა — მისი ცხოვრების პირობების გაუარესება სოც. (საზოგადოებრივი) გაგებით. „... სიღატაკე იზრდება არა ფიზიკური, არამედ სოციალური აზრით, ე. ი. იმ აზრით, რომ ხდება შეუსაბამობა ბურჟუაზიასა და მთელი საზოგადოების მოთხოვნილებათა მზარდ დონესა და მშრომელი მასების ცხოვრების დონეს შორის" (ლენინი ვ. ი., იქვე, ტ. 4, გვ. 240). მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსები ხაზს უსვამდნენ, რომ პმაგ რთული პროცესია, რომ მისი მეცნ. გაგებისათვის აუცილებელია გავითვალისწინოთ მუშათა კლასის ცხოვრებისა და შრომის საზ. პირობათა მთელი კომპლექსი, კერძოდ, რეალური ხელფასის ზრდის ჩამორჩენა სამუშაო ძალის ღირებულების ზრდასთან, რეალური ხელფასის აბსოლ. შემცირება ცალკეულ პერიოდებში, უმუშევრობის ზრდა, შრომის პირობების გაუარესება, შრომის ინტენსივობის სწრაფი ზრდა, ასობით მილიონი ადამიანის ღატაკური ცხოვრება სუსტად განვითარებულ ქვეყნებში და ა. შ.; თუ საკითხს ასეთი თვალსაზრისით მივუდგებით, დავრწმუნდებით რომ ბურჟ. საზ-ბისა და სიმდიდრისა და მოთხოვნილებათა საერთო ზრდასთან ერთად იზრდება მუშათა კლასის მოთხოვნილებისა და მისი დაკმაყოფილების საშუალებებიც, ხოლო მუშათა რეალური შემოსავალი (მოხმარება) მასთან შედარებით უფრო ნელა იზრდება, რის შედეგად დაუკმაყოფილებელი მოთხოვნილების მოცულობა მატულობს, ე. ი. ადგილი აქვს პმაგ-ს.

პროლეტარიატის მდგომარეობის შეფარდებითი გაუარესება (პმშგ) ნიშნავს მუშათა კლასის მდგომარეობის გაუარესებას ბურჟ. მდგომარეობასთან შედარებით და გამოიხატება კაპიტალ. საზ-ბის ეროვნ. შემოსავალში, ერთობლივ საზ. პროდუქტსა და ეროვნ. სიმდიდრეში მუშათა კლასის ხვ. წ. შემცირებით. კ. მარქსი აღნიშნავდა რომ ფონდი, საიდანაც მუშები ღებულობენ

თავიანთ შემოსავალს, მცირდება არა აბსოლუტურად, არამედ შეფარდებით, მათ მიერ წარმოებულ ერთობლივ პროდუქტთან შედარებით (**Маркс К. и Энгельс Ф.**, Соч., 2 изд., т. 26, с. 628). როცა ვ. ი. ლენინი ერთმანეთისაგან განასხვავებდა პმაგ-ს და პმშგ-ს, წერდა. „...კიდევ უფრო თვალსაჩინოა მუშების შ ე ფ ა რ დ ე ბ ი თ ი გაღატაკება, ე. ი. საზოგადოებრივ შემოსავალში მათი წ ი ლ ი ს შემცირება. კაპიტალისტურ საზოგადოებაში რომელიც სწრაფად მდიდრდება, მუშების შედარებითი წილი სულ უფრო ნაკლები ხდება, ვინაიდან სულ უფრო სწრაფად მდიდრდებიან მილიონერები" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., ტ. 18, გვ. 528). მაგ., მუშათა კლასის ხვ. წ. ინგლ. ეროვნ. შემოსავალში 1891 იყო 42,7%, ხოლო 1963—26%; 1909 აშშ-ის მუშათა კლასის წილად მოდიოდა ეროვნ. შემოსავლის 39,3%, ხოლო 1965—24,4%.

პმაგ და პმშგ კაპიტალიზმის სოც.-ეკონ. კანონზომიერებაა, მაგრამ ამ ტენდენციას უპირისპირდება მუშათა კლასის ბრძოლა თავისი მდგომარეობის გასაუმჯობესებლად, კაპიტალ. ექსპლუატაციისაგან გასათავისუფლებლად. მარქსი და ლენინი, ერთი მხრივ, აღნიშნავდნენ, რომ კაპიტალიზმს ახასიათებს მშრომელთა სიღატაკის წარმოშობისა და გაძლიერების კანონზომიერება, ხოლო, მეორე მხრივ, მიუთითებდნენ მუშათა კლასის დარაზმულობაზე, მის ეკონ. და პოლიტ. ბრძოლაზე, როგორც ისეთ ფაქტორზე, რ-იც კაპიტალიზმის აღნიშნულ კანონზომიერებას ანიჭებს ტენდენციის ხასიათს. *სოციალიზმის მსოფლიო სისტემის* გაძლიერების კვალდაკვალ ეს ბრძოლა უფრო და უფრო ორგანიზებული და ეფექტური ხდება.
*ირ. ქვაჩახია.*

**ᲞᲠᲝᲚᲔᲢᲐᲠᲘᲐᲢᲘᲡ ᲰᲔᲒᲔᲛᲝᲜᲘᲐ,** პროლეტარიატის ხელმძღვანელი როლი სხვა მშრომელი კლასების, სოციალური ფენებისა და ჯგუფების მიმართ დემოკრატიული და სოციალისტური რევოლუციების, ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობის, სოციალიზმისა და კომუნიზმის მშენებლობის დროს.

პ. ჰ-ის პრინციპის ძირითადი მონახაზები პირველად კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა მოგვცეს. მათ დაასაბუთეს, რომ ხალხის მასების რევ. მოძრაობას უნდა ხელმძღვანელობდეს დამოუკიდებელი პოლიტ. პარტიის მიერ დარაზმული პროლეტარიატი.

ვ. ი. ლენინმა მიუთითა, რომ პ. ჰ-ის იდეა წარმოადგენს მარქსიზმის ერთ-ერთ ფუძემდებლურ დებულებას, რ-იც მოიცავს პროგრ. ძალებთან მუშათა კლასის დამოკიდებულების პრობლემას. „რევოლუციის ბედი იმაზეა დამოკიდებული, შეასრულებს მუშათა კლასი ბურჟუაზიის ხელშემწყობის როლს... თუ... სახალხო რევოლუციის ხელმძღვანელის როლს" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 9, გვ. 5). ლენინმა დაამტკიცა, რომ პროლეტარიატს მაშინაც კი შეუძლია გახდეს სოციალ., ბურჟ.-დემოკრ. და ეროვნ.-განმათ. რევოლუციებას ბელადი, როცა იგი მოსახლეობის უმცირესობას წარმოადგენს. პ. ჰ-ის უმნიშვნელოვანესი პირობაა გლეხობასთან კავშირი.

პ. ჰ-ით განხორციელდა რუს. 1905—07, 1917 წ. თებ. და დიდი ოქტ. სოციალ. და სახ.-დემოკრ. რევოლუციები, პ. ჰ-ით ჩვენს ქვეყანაში აშენდა სრული, განვითარებული სოციალ. საზ-ბა. საერთო სახ. სახელმწიფოში მუშათა კლასი ინარჩუნებს ხელმძღვ. როლს კომუნიზმის მშენებლობის პერიოდში კლასების გაქრობამდე.

ოქტ. რევ. გამარჯვებამ თანამედროვე ეპოქის ცენტრში დააყენა მუშათა კლასი. საერთაშ. მუშათა კლასი და მსოფლიო სოციალ. სისტემა საერთაშ. იმპერიალიზმის წინააღმდეგ მებრძოლი ძალების ჰეგემონია.

თანამედროვე რევიზიონისტები და ბურჟ. იდეოლოგები ამტკიცებენ, რომ პ. ჰ. წმინდა რუს. მოვლენაა და არა აქვს საყოველთაო ხასიათი, რომ სუსტად განვითარებულ ქვეყნებში პროლეტარიატმა დემოკრ. რევოლუციაში უარი უნდა თქვას ჰეგემონიაზე, რადგან მთავარ რევ. ძალას გლეხობა წარმოადგენს.

წვრილბურჟ. ექსტრემისტების მტკიცებით განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში ცხოვრების დონის ამაღლება ასუსტებს მუშათა კლასის რევ. ენერგიას და ამცირებს საერთაშ. მუშათა კლასის ხელმძღვ. როლს. ისინი ქადაგებენ ბლანკისტურ ნაროდნიკულ ავანტურიზმს. მაგრამ ისტ. გამოცდილება მიუთითებს, რომ პ. ჰ. ხალხთა მასების განმათ. მოძრაობის წარმატების აუცილებელი პირობაა. *კ. ტოტოჩავა.*

**„ᲞᲠᲝᲚᲔᲢᲐᲠᲘᲡ" ᲒᲐᲤᲐᲠᲗᲝᲔᲑᲣᲚᲘ ᲠᲔᲓᲐᲥᲪᲘᲘᲡ ᲗᲐᲗᲑᲘᲠᲘ,** შედგა პარიზში 1909 წ. 8—17 (21—30) ივნ.; ფაქტობრივად იყო *ბოლშევიკური ცენტრის* პლენარული სხდომა ადგილ. ორგანიზაციების წარმომადგენლებთან ერთად. მონაწილეობდნენ „პროლეტარის" „ვიწრო" რედაქციის წევრები—ვ. ი. ლენინი, გ. ზინოვიევი, ლ. კამენევი, ა. ბოგდანოვი; რსდმპ ცკ-ის წევრები — ი. გოლდენბერგი, ი. დუბროვინსკი (ორივე ითვლებოდა „ვიწრო" რედაქციის წევრადაც), ა. რიკოვი, ვ. ტარატუტა, ვ. შანცერი; ადგილ. ბოლშევიკური ორგანიზაციებიდან — მ. ტომსკი (პეტერბურგი), ვ. შულიატიკოვი (მოსკ. ოლქი), ნ. სკრიპნიკი (ურალი); ესწრებოდნენ ნ. კრუპსკაია, ა. ლიუბიმოვი, რსდმპ ცკ-ის რუს. ბიუროს მდივანი ა. გოლუბკოვი, III სახელმწ. სათათბიროს დეპუტატი ნ. პოლეტაევი. თათბირის ყურადღების ცენტრში იყო საკითხები *ოტზოვისტებისა* და *ულტიმატისტების* შესახებ.

თათბირი მოიწვიეს ვ. ი. ლენინის ინიციატივით და მიმდინარეობდა მისივე ხელმძღვანელობით. თათბირმა გადაჭრით გააკრიტიკა ოტზოვიზმი და ულტიმატიზმი და მოუწოდა ბოლშევიკებს მათთან შეურიგებელი ბრძოლისაკენ. მან გააკრიტიკა ოტზოვისტები და *ღმთისმშენებლები* ფრაქციული *კაპრის სკოლის* დაარსებისათვის, დაამტკიცა *მენშევიკ-პარტიელებთან* დაახლოების ბოლშევიკური ცენტრის ხაზის სისწორე. გადაწყდა, არ შეეწყვიტათ ბრძოლა *ლიკვიდატორებთან* და რევიზიონიზმთან. თათბირზე გამოითქვა აზრი ყველა პარტ. ელემენტთან დაახლოების, საერთო პარტ. კონფერენციისა და ყრილობის მოწვევის დაჩქარების შესახებ, გადაწყდა ბოლშევიკური ცენტრის რეორგანიზაცია, განისაზღვრა მისი ახ. სტრუქტურა და ამოცანები.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**„ᲞᲠᲝᲚᲔᲢᲐᲠᲡᲙᲐᲘᲐ ᲠᲔᲕᲝᲚᲣᲪᲘᲐ",** რუსული საისტორიო ჟურნალი. გამოდიოდა 1921—41 მოსკოვში. 1921—28 საკ. კპ (ბ) ცკ-ის პარტიის ისტ. ინ-ტის ორგანო, 1928—31 საკ. კპ (ბ) ცკ-თან არსებული ლენინის ინ-ტის ორგანო, 1933—41 საკ. კპ (ბ) ცკ-თან არსებული მარქს-ენგელს-ლენინის ინ-ტის ორგანო. ჟურნალის პერიოდულობა სხვადასხვა დროს სხვადასხვა იყო. გამოვიდა 132 ნომერი. „პ. რ-ში" იბეჭდებოდა ისტ. ხასიათის სტატიები, დოკუმენტები, მემუარები მუშათა მოძრაობის, კომპარტიის, 1917 ოქტ. რევ. და სამოქალაქო ომის ისტ. საკითხებზე; წერილები პარტიის, მუშათა და ს.-დ. მოძრაობის გამოჩენილ მოღვაწეებზე, კრიტიკა, ბიბლიოგრაფია და სხვ. ტირაჟი 5-იდან 35 ათ-მდე.

**ᲞᲠᲝᲚᲔᲢᲐᲠᲡᲙᲘ,** ქალაქი (1970-მდე სტანიცა პ რ ო ლ ე ტ ა რ ს კ ა ი ა) რსფსრ როსტოვის ოლქში, მდ. დასავლეთი მანიჩის (დონის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. პროლეტარსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, დონის როსტოვიდან 206 *კმ*. თევზის, ბრინჯსაცეხვი, კარაქის, საშენ მასალათა ქ-ნები, საშენ მასალათა კომბინატი.

**ᲞᲠᲝᲚᲔᲢᲐᲠᲣᲚᲘ ᲔᲠᲗᲘᲐᲜᲝᲑᲘᲡ ᲘᲢᲐᲚᲘᲘᲡ ᲡᲝᲪᲘᲐᲚᲘᲡᲢᲣᲠᲘ ᲞᲐᲠᲢᲘᲐ** (პეისპ; Partito Socialista Italiano di Unità Proletaria), დააარსეს 1964 იანვ. იტალიის სოციალისტური პარტიიდან (ისპ) გამოსულმა მემარცხენე მიმდინარეობის წარმომადგენლებმა (ისპ-ის ლიდერების რეფორმისტული პოლიტიკისადმი პროტესტის ნიშნად). პეისპ-ი დადგა იტალიის კომპარტიასთან და სხვ. მემარცხენე ძალებთან თანამშრომლობისა და იტალ. მშრომელთა სასიცოცხლო უფლებებისა და სოციალიზმისათვის ბრძოლის პოზიციებზე. საგარეო პოლიტიკაში პარტია გამოდიოდა იტალ. აქტ. ნეიტრალიტეტის პოლიტიკის, ნატოდან გამოსვლისა და სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებთან მეგობრობისა და თანამშრომლობის მომხრედ. 1971 აერთიანებდა 182 ათ. კაცს. 1972 პეისპ-ის საგანგებო ყრილობამ მიიღო გადაწყვეტილება მისი დაშლის შესახებ. პეისპ-ის წევრები იტალ. კომპარტიაში შევიდნენ.

**„ᲞᲠᲝᲚᲔᲢᲐᲠᲣᲚᲘ ᲛᲬᲔᲠᲚᲝᲑᲐ",** „ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს პ რ ო ლ ე ტ ა რ უ ლ მ წ ე რ ა ლ თ ა ა ს ო ც ი ა ც ი ა", ქართველ საბჭ. მწერალთა სალიტერატურო დაჯგუფება. შეიქმნა 1921 წ. 17 დეკემბერს. ჯგუფის მოთავენი იყვნენ: რ. კალაძე, ს. თოდრია, ს. ეული, ი. ვაკელი, პ. სამსონიძე, ი. ლისაშვილი, ნ. ზომლეთელი. „პ. მ." თავისი იდეური პრინციპებით მტკიცედ იდგა საბჭ. ხელისუფლების მხარეზე. ებრძოდა დეკადენტურ ლიტ. სკოლებს; მხატვრული თვალსაზრისით ამ ჯგუფის შემოქმედება სუსტი იყო. მან ნიადაგი შეუქმნა 1923 საქართველოს კომკავშირის ცკ-თან ჩამოყალიბებულ პროლეტ. მწერალთა გაერთ. „მომავალს" (ა. მირცხულავა, კ. კალაძე, ა. დუდუჩავა, შ. რადიანი, პ. ქიქოძე და სხვ.). ამავე წელს ქუთაისში გაერთიანებულმა პროლეტ. მწერალთა ჯგუფმა (ბ. ბუაჩიძე, კ. ლორთქიფანიძე, გ. მდივანი, დ. რონდელი და სხვ.) გამოსცა ალმანახი „დინამიტი". 1924 „მომავალი" და „დინამიტის" ჯგუფი „პ. მ-ს" შეუერთდნენ. 1921—32 გამოდიოდა ასოციაციის ჟურნალები: „ყუმბარა", „ქურა", „ორიონი", „ქარხნის ჰანგები", „პროლემაფი", „მერცხალი", „ლიანდაგი", „ეპოქა", „პროლეტარული მწერლობა". 30-იანი წწ. დასაწყისში „პ. მ-ს" შეემატა ახ. თაობა: ი. აბაშიძე, გ. კაჭახიძე, ფ. ნაროუშვილი, პ. ჩხიკვაძე, გ. ნატროშვილი, დ. ბენაშვილი, ა. გომიაშვილი გ. აბაშიძე და სხვ.

20-იანი წწ. რთულ იდეოლოგიურ ვითარებაში საბჭ. ხელისუფლების ინტერესებისათვის მებრძოლმა „პ. მ-მ" ბოლომდე ვერ გამოიჩინა თანმიმდევრულობა: თავი იჩინა ჯგუფის კარჩაკეტილობამ, ვულგარიზატორულმა, „რაპპულმა" შეცდომებმა. საკავშ. კპ (ბ) ცკ 1932 წ. 23 აპრ. დადგენილების — „ლიტერატურულ-მხატვრული ორგანიზაციების გარდაქმნის შესახებ" —საფუძველზე პროლეტარულ მწერალთა ასოციაციების საკავშ. გაერთიანებები, მ. შ. „პ. მ." გაუქმდა. *ს. ჭილაია.*

**„ᲞᲠᲝᲚᲔᲢᲐᲠᲣᲚᲘ ᲛᲬᲔᲠᲚᲝᲑᲐ",** ქართული ყოველთვიური საზოგადოებრივ-პოლიტიკური და მხატვრულ-ლიტერატურული ჟურნალი, საქართველოს პროლეტარულ მწერალთა ასოციაციის ორგანო. გამოდიოდა თბილისში 1927—32. რედ. დ. რონდელი. სარედაქციო კოლეგიაში შედიოდნენ ბ. ბუაჩიძე, ს. თოდრია, ვ. ლუარსაბიძე, ა. მაშაშვილი, შ. რადიანი, ს. ეული (ქურიძე). ჟურნალი მიზნად ისახავდა პროლეტ. მწერლობის განმტკიცებას, პარტიის პოლიტ. ხაზის სწორად გატარებას, შეურიგებელ ბრძოლას როგორც „მემარჯვენეობის", ისე „მემარცხენე" გადახრების წინააღმდეგ; ჟურნალში იბეჭდებოდა ახ. ცხოვრების ამსახველი ლექსები,

მოთხრობები, პოემები, ლიტ.-კრიტ. წერილები. თანამშრომლობდნენ პ. ქიქოძე, ფ. მახარაძე, ვ. მაჟავარიანი, ს. ამაღლობელი, მ. კახიანი, გ. ნატროშვილი, ს. ხუნდაძე და სხვ. *ი. ლორთქიფანიძე.*

**„პროლეტარული რევოლუცია“,** 1. საქართველოს კპ (ბ) ცკ-თან არსებული პარტიის ისტორიის ინ-ტის კრებული. გამოიცა თბილისში 1933 ქართ. ენაზე „რევოლუციური მატიანის“ ნაცვლად. გამოვიდა მხოლოდ ერთი ნომერი. კრებულში დაბეჭდილია მასალები და დოკუმენტები ამიერკავკ. რევ. მოძრაობისა და კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიიდან; დაბეჭდილია ი. სტალინის, ფ. მახარაძის, მ. ტოროშელიძის, გ. ხაჭაპურიძის შრომები და სტატიები, ძვ. ბოლშევიკების მოგონებები პარტიის III ყრილობის შესახებ. გამოსცა სარედაქციო კოლეგიამ, რ-შიც შედიოდნენ ფ. მახარაძე, გ. ყურაშვილი, მ. ტოროშელიძე. ტირაჟი 3 ათ.

2. მარქს-ენგელს-ლენინის ინ-ტის თბილ. ფილიალის ორგანო; 1937 ერთადერთი ნომერი გამოვიდა თბილისში ქართ. ენაზე. 1939-იდან 1944-მდე კრებული გამოდიოდა ყოველწლიურად. დაბეჭდილია დოკუმენტები და მასალები, ა. კიკვაძის, ლ. გორგილაძის, ლ. ებანოიძის და სხვათა გამოკვლევები. დართული აქვს ქართ. გაზეთების (1819—1921) ბიბლიოგრაფია. *თ. კაპანაძე.*

**„პროლეტარული რევოლუცია და რენეგატი კაუცკი“,** ვ. ი. ლენინის ნაშრომი, რ-შიც განვითარებულია მარქსისტული მოძღვრება სოციალისტური რევოლუციისა და პროლეტარიატის დიქტატურის შესახებ, მხილებულია II ინტერნაციონალის ლიდერის კ. *კაუცკის* შეხედულებანი. დაიწერა 1918 ოქტ.-ნოემბ-ში, ცალკე დაისტამბა მოსკოვში (იხ. თხზ. გამოც. მე-4, ტ. 28, გვ. 273—392). 1919 გამოიცა შვეიცარიაში, გერმანიაში, ავსტრიაში, იტალიაში, ინგლისსა და საფრანგეთში, შემდეგ კი სხვა ქვეყნებში. ქართულად პირველად გამოქვეყნდა 1934 ლენინის რჩეული ნაწერების ექვსტომეულის მე-4 ტომში (გვ. 100—189). ნაშრომის გამოქვეყნებამდე ლენინმა 1918 წ. 11 ოქტ. გაზ. „პრავდაში“ ამავე სათაურით გამოაქვეყნა სტატია, რ-შიც კაუცკის ბროშურა „პროლეტარიატის დიქტატურა“ უფრო მკაცრად იყო შეფასებული, ვიდრე ბერნშტაინის „სოციალიზმის წინამძღვრები“. ვ. ი. ლენინმა ცხადყო, რომ კაუცკი ამახინჯებდა კ. მარქსის მოძღვრებას პროლეტარიატის დიქტატურის შესახებ, ცილს სწამებდა რუს. სოციალ. რევ. გამოცდილებას. კაუცკისათვის უპირველესი მნიშვნელობა ჰქონდა ე. წ. „დემოკრატიული და დიქტატურული მეთოდების“ „ძირეული წინააღმდეგობის“ საკითხს, სწორედ ამაში იყო ბროშურის მთელი არსი, რაც საოცარ თეორ. დომხალს, მარქსიზმისაგან სრულ განდგომას ნიშნავდა და რითაც კაუცკი ბევრად უსწრებდა ბერნშტაინს. „კაუცკი განუდგა მარქსიზმს, მან დაივიწყა, რომ ყოველი სახელმწიფო არის ერთი კლასის მიერ მეორე კლასის დათრგუნვის მანქანა და რომ ყველაზე დემოკრატიული ბურჟუაზიული რესპუბლიკა არის მანქანა ბურჟუაზიის მიერ პროლეტარიატის დასაჩაგრავად“ (იქვე გვ. 112). კაუცკის აზრით, პროლეტარიატს შეუძლია თავი გაითავისუფლოს მხოლოდ იმ პირობით, თუ იგი მოსახლ. უმრავლესობას შეადგენს და მიაღწევს საკმაო მომწიფებასა და ცივილიზაციას. ამით მას სურდა მუშათა ყურადღების ჩამოშორება სოციალ. რევ. პრობლემებისაგან და მათში ოპორტუნისტული ილუზიების ჩანერგვა. იგი, როგორც ოპორტუნისტი, ინიღბებოდა, სიტყვიერად აღიარებდა მარქსიზმს, საქმით კი ბოლშევიზმის წინააღმდეგ იბრძოდა და თანაუგრძნობდა კაპიტალიზმის სოციალიზმში გადაზრდის ოპორტუნისტულ იდეას.

ვ. ი. ლენინის წიგნში მხილებულია კაუცკის მიერ პროლეტარიატის დიქტატურის მარქსისტული გაგების დამახინჯება. ლენინმა ამხილა და გააცამტვერა დემოკრატიის კაუცკისეული გაგების არსი — პროლეტარიატის დიქტატურის, ნამდვილი დემოკრატიის ბუნების გაყალბების ცდა; ცხადყო უნიადაგობა ე. წ. „წმინდა დემოკრატიისა“, „დემოკრატიისა საერთოდ“.

წიგნში მხილებულია რა საბჭ. ხელისუფლების, როგორც პროლეტარიატის დიქტატურის ერთ-ერთი ფორმის, არსის გაყალბების ცდა, ნაჩვენებია, რომ პროლეტ. დემოკრატიამ მსოფლიოში არნახულად განავითარა და გააფართოვა დემოკრატია მოსახლეობის უდიდესი უმრავლესობისათვის. „პროლეტარული დემოკრატია, — წერდა ლენინი, — მილიონჯერ უფრო დემოკრატიულია, .... ვიდრე ყველაზე დემოკრატიული ბურჟუაზიული რესპუბლიკა“ (იქვე, გვ. 299). ლენინმა, წინააღმდეგ კაუცკის ცილისწამებისა, ცხადყო, რომ ბოლშევიკების ტაქტიკა სწორი, ერთადერთი ინტერნაციონალისტური ტაქტიკა იყო იმჟამად. ომისადმი დამოკიდებულებაში, ოქტ. რევ. მომზადებასა და განხორციელებაში. ბოლშევიზმმა მასებს უჩვენა სწორი გზა ომისა და იმპერიალიზმის საშინელებებისაგან თავის დასაღწევად, აშკარა გახდა, „...რომ ბოლშევიზმი ყველასათვის გამოსადეგია როგორც ტაქტიკის ნიმუში“ (იქვე, გვ. 359). სწორედ ბოლშევიზმმა მოამზადა იდეური და ტაქტიკური საფუძვლები III კომუნისტური ინტერნაციონალისათვის. *გ. გამსახურდია.*

**პროლეტკულტი,** ლიტერატურულ-მხატვრული და კულტურულ-საგანმანათლებლო ორგანიზაცია რუსეთში. შეიქმნა 1917 სექტემბერში. აქტიურად მოქმედებდა 1917—20. მისი მიზანი იყო პროლეტ. კულტურის შექმნა პროლეტარიატის შემოქმედებითი თვითმოქმედების გზით. 1920 ორგანიზაციაში 400.000 წევრი იყო; გამოსცეს დაახლ. 20 დასახელების ჟურნალი. პ-ის მოღვაწეობას ჰქონდა როგორც პოზიტიური (რევ.-რომანტ. პათოსი), ისე ნეგატიური (სწრაფვა სეპარატიზმისაკენ, რაც ეწინააღმდეგებოდა სოციალ. საზ-ბის მშენებლობის ლენინურ პრინციპებს) მხარე. ორგანიზაციის არასწორი პოზიცია მკაცრად გააკრიტიკა ვ. ი. ლენინმა. კომუნისტურმა პარტიამ დაგმო პ-ის დამოკიდებულება წარსულის პროგრ. მემკვიდრეობისადმი, რასაც დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა ახ. სოციალ. კულტურის ფორმირებისათვის. 1932 პ. გაუქმდა.

პ-ის თეატრები (დაარსდა 1918-ში, „პროლეტკულტის არენა“ პეტროგრადში, 1920-იდან პ-ის მუშათა პირველი თეატრი და სხვ.) მოღვაწეობაში თავი იჩინა პ-ის დამახასიათებელმა წინააღმდეგობებმა. ეს თეატრები სააგიტაციო ამოცანებს ისახავდნენ მიზნად, მაგრამ მათ სპექტაკლებში მაინც იგრძნობოდა სიმბოლიზმისა და ფუტურიზმის გავლენა. 1922-იდან პ-ის ორგანიზაცია დაიშალა და თეატრები პროფკავშირების გამგებლობაში გადავიდა. პ-ის თეატრებში მუშაობდნენ თეატრისა და კინოს გამოჩენილი მოღვაწეები: ს. ეიზენშტეინი, ი. პირიევი, გ. ალექსანდროვი, ე. გარინი, მ. შტრაუხი და სხვ.

*ლიტ.*: Ленин В. И., О литературе и искусстве. Сб. ст., М., 1969; Горбунов В., Ленин и социалистическая культура, М., 1972; მისივე, В. И. Ленин и Пролеткульт, М., 1974.

**პროლინი,** α-პიროლიდინკარბონის მჟავა; ჰეტეროციკლური ამინომჟავა. არსებობს ოპტიკურად აქტიურ D- და L- და რაცემულ DL — ფორმებში. მეორეული ამინოჯგუფი პ-ის მოლეკულაში განსაზღვრავს მის განსხვავებულ ნინჰიდრინის რეაქციას (ნარინჯისფერი ლურჯ-იისფრის ნაცვლად). L-პ. შედის ინსულინის, ადრენოკორტიკოტროპული ჰორმონის, C გრამიციდინისა და სხვ. ბიოლოგიურად მნიშვნელოვანი პეპტიდების შედგენილობაში. D-პ. მონაწილეობს ზოგიერთი ალკალოიდის შენებაში. პ. შეცვლადი ამინომჟავაა. DL-პ-ის სინთეზი მოახდინა და L-პ-თან ერთად გამოყო რ. ვილშტეტერმა 1900, კაზეინის ჰიდროლიზატიდან მიიღო ე. ფიშერმა 1901.

**პროლიფერაცია** (ლათ. proles — შთამომავლობა და fero — ვატარებ), ორგანიზმის ქსოვილების ზრდა მოცულობაში, უჯრედების ახალწარმოქმნისა და გამრავლების შედეგად (განსხვავდება ქსოვილის მოცულობის გაზრდის ყოველგვარი სხვა ხერხისაგან, მაგ., შეშუპებისაგან). იხ. აგრეთვე *ანთება, ჰიპერპლაზია, ჰიპერტროფია.*

**პროლიფიკაცია** (ლათ. proles — შთამომავლობა და facio — ვაკეთებ), განვითარებადასრულებული ყვავილის ზრდა; ყვავილში რჩება კონწრული *მერისტემის* გამოუყენებელი ნაწილი, რ-იც გარკვეულ პირობებში ზრდას განაახლებს. ამ დროს გრძელდება ყვავილის ღერძი, წარმოიქმნება ვეგეტატიური ყლორტი ან ახ. ყვავილი. ზოგჯერ ახ. ყლორტი ვითარდება გვირგვინის ფურცლებისა და ჯამის ფოთოლაკების უბეში წარმოქმნილი კვირტებიდან, რაც განაპირობებს ყვავილედის ან დატოტვილი ყლორტის წარმოქმნას.



პროლიფიკაცია. ვარდისა და მარწყვის ყვავილსაჯდომის (ყვავილის ღერძის) პროლიფიკაცია და მისი გარდაქმნა ახალ ყლორტად.

**პროლოგი** (ბერძნ. prologos — წინასიტყვა), ლიტერატურული ნაწარმოების შესავალი, რ-იც სიუჟეტის ნაწილს არ წარმოადგენს და მოქმედების განვითარებასთან უშუალოდ არ არის დაკავშირებული. მასში გადმოცემულია გარკვეული თვალსაზრისი ნაწარმოებში წარმოსახული მოვლენების, მოქმედი პირების თუ ავტორის მიზანდასახულობის შესახებ. გვხვდება ეპიკურ და დრამატულ ნაწარმოებებში. აქვს შოთა რუსთაველის ვეფხისტყაოსანს, გოეთეს „ფაუსტს“, სერვანტესის „დონ კიხოტს“ და სხვ. ანტ. დრამაში — სცენა ან მონოლოგი, რ-შიც მოცემულია სიუჟეტის ამოსავალი სიტუაცია ან მითი, რ-იც საფუძვლად დაედო სიუჟეტს. შუა საუკ. მისტერიაში, მირაკლში, მორალიტეში — ლოცვა ან ქადაგება, შეიცავდა სახარების იგავს, რ-იც საფუძვლად დაედო პიესას. *გ. ლომიძე.*

**პროლონგაცია** (გვიანდ. ლათ. prolongatio < prolongo — ვაგრძელებ), ხელშეკრულების, თამასუქისა და მისთ. ვადის გაგრძელება.

**პროლუვიონი** (< ლათ. proluo — გამომაქვს წყლის დინებით), ქანების ნგრევის შედეგად წარმოქმნილი ფხვიერი ნალექები, რ-ებიც გამოაქვს წყლის ნაკადს და გროვდება მთის ძირას. ქმნის *გამოზიდვის კონუსებს* და მათი შერწყმით მიღებულ პროლუვიურ შლეიფებს. პ-ის მასალა დახარისხებულია სიმსხოს მიხედვით. ყველაზე სრულად პ. განვითარებულია არიდული და ნახევრად არიდული მხარეების მთისწინეთებში.

**პრომედოლი,** სამკურნალო პრეპარატი ნარკოტიკული ანალგეტიკების ჯგუფისა. აქვს ტკივილგამაყუჩებელი და სპაზმოლიზური თვისება (უმთავრესად მოქმედებს გლუვ კუნთებზე). იყენებენ ოპერაციის მოსამზადებლად და ოპერაციის შემდგომ პერიოდში, ტრავმის, კუჭისა და თორმეტგოჯა ნაწლავის წყლულოვანი დაავადების, სტენოკარდიის, გულის კუნთის ინფარქტის, თირკმლისა და ღვიძლის ჭვლების და სხვ. დროს; სამკურნ. ეფექტით *მორფინს* წააგავს.

**პრომეთე** (ბერძნ. Promētheus < promētheus — წინდახედული, ფრთხილი), ძვ. ბერძნულ მითოლოგიაში ტიტანი, იაფეტის ძე, ატლანტის ძმა, დევკალიონის მამა; უდრეკი და ძლიერი ბუნების, ადამიანთა მფარველი და მათთვის წამებული გმირი. ჰესიოდეს თეოგონიის მიხედვით, პ-ს ოლიმპიდან ცეცხლი მოუტაცნია (ლერწმის ჯოხით) და ადამიანებისათვის მიუცია. განრისხებულ ზევსს ადამიანებისათვის უბედურება მოუვლენია *პანდორას* სახით, ხოლო პ. კავკასიის მთებზე მიუჯაჭვავს,

არწივი მიუჩენია მისი ღვიძლის საძიძგნად, რ-იც ღამე მთელდებოდა. ბოლოს ზევსისავე ნებით პ. ჰერაკლეს უხსნია 'სატანჯველისაგან. გვიანდ. ვერსიით პ-ს არა მარტო ცეცხლი მიუცია ადამიანებისათვის, არამედ საერთოდ უხსნია ისინი გადაშენებისაგან. მითის მიხედვით, პ. წარმოგვიდგება როგორც მოაზროვნე ადამიანური სულის განსახიერება, რ-საც ცეცხლის სახით მოაქვს კულტურა და ცხოვრებისეული ყველა ტანჯვა, კაცობრიობა შორდება გულუბრყვილო და უშფოთველ ბუნებრივ მდგომარეობას. ზევსის ნებით წარმოგზავნილი ქალის სახით (პანდორე) კაცობრიობას წილად ერგო უდიდესი უბედურება — სიკვდილი, რადგანაც გამრავლების უნართან ერთად პიროვნებამ დაკარგა უკვდავება, ხოლო პ-მ, რ-მაც ვერ გაითვალისწინა ადამიანთა შეზღუდული ბუნების შესაძლებლობები, შეერკინა ღმერთებს მათ გამო და სატანჯველი დაიმსახურა. ათენში იყო პ-ს კულტის ადგილი და მის პატივსაცემად ჩირაღდნებით საზეიმო მსვლელობა იმართებოდა. პ-ს ტრაგედია ესქილემ წარმოადგინა 3 ნაწილად: ცეცხლის მომტანი, მიჯაჭვული და გათავისუფლებული პ. ჩვენამდე მოაღწია მხოლოდ მეორე ნაწილმა. პ-ს მითი გამოიყენეს გოეთემ, შელიმ, დ'ანუნციომ; სახვით ხელოვნებაში პ-ს სახეს ვხვდებით ძვ. წ. VII ს-იდან, ახ. დროში — ტიციანთან, რუბენსთან და სხვ. ქართულ ფოლკლორში მას შეესაბამება *ამირანი*. გამოთქმა პ რ ო მ ე თ ე ს ც ე ც ხ ლ ი აღნიშნავს დიადისა და ძვირფასისაკენ მისწრაფებას, ხოლო სახელი „პ." — დიდს, ძლიერსა და განსაკუთრებულს. *ლ. შენგელია.*

**„პრომეთე",** ქართული ყოველთვიური ლიტერატურული, სამეცნიერო და პოლიტიკური ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1918. გამოსცემდა სარედაქციო კოლეგია, რ-შიც შედიოდნენ პ. ინგოროყვა, ი. ყიფშიძე, კ. გამსახურდია; გამომცემელი — ი. სტურუა. გამოვიდა 3 ნომერი. ჟურნალში დაბეჭდილია ვ. ბარნოვის, ვაჟა-ფშაველას, ი. გრიშაშვილის, ა. ჭუმბაძისა და სხვათა ნაწარმოებები; ი. ჯავახიშვილის, კ. კეკელიძის, დ. უზნაძის, გ. ახვლედიანის და სხვათა სტატიები. *ი. ლორთქიფანიძე.*

**პრომეთეს მემინდვრია** (Prometheomys schaposchnikovi), ძუძუმწოვარი ცხოველი მღრღნელების რიგისა. მისი სხეულის სიგრძე 17 *სმ*, მასა 80 *გ* აღწევს. გავრცელებულია კავკასიონის ცენტრ. და დას. რ-ნების და თურქ. ჩრდ.-აღმ. ნაწილში — ალპ. და სუბალპ. მდელოებზე. საქართველოში გვხვდება აფხაზეთში, სამხრ. ოსეთში, კობთან, გუდაურთან, ყაზბეგთან, გურია-აჭარის ქედზე და სხვ. იკვებება მცენარეთა მიწისქვეშა და მიწისზედა (ზაფხულობით) ნაწილებით. ზოგან საძოვრებს აფუჭებს. *რ. ავალიანი.*

**პრომეთიუმი** (Prometium), Pm, ელემენტთა პერიოდული სისტემის III ჯგ. რადიოაქტიური ქიმიური ელემენტი, ატ. ნომერი 61, $t_{ლღ}$ 1080°C, სიმკვრივე 7260 *კგ/მ*$^3$, მიეკუთვნება *ლანთანოიდებს*. ცნობილია პ-ის 16 იზოტოპი, რ-თა მასური რიცხვებია 141—154 და 2 ბირთვული იზომერი. ყველაზე მდგრადია $^{145}Pm$ ($T_{1/2} = \approx 18$ წ). პ. აღმოაჩინეს ამერ. მეცნიერებმა ჯ. მარინსკიმ, ლ. გლენდენინმა და ჩ. კორიელმა 1945 (იონმიმოცვლითი ქრომატოგრაფიის მეთოდით იგი გამოყვეს ურანის დაყოფის პროდუქტებიდან). სახელწ. მიიღო *პრომეთეს* სახელიდან. პ. ტიპური ლანთანოიდია. ნაერთებში მისი ჟანგვის ხარისხია +3.

**პრომილე** (<ლათ. pro mille — ათასზე), მთელის მეათასედი ნაწილი, ე. ი. *პროცენტის* მეათედი ნაწილი; აღინიშნება ‰ სიმბოლოთი.

**პრომისკუიტეტი** (ლათ. promiscuus — შერეული, საზიარო), მოუწესრიგებელი სქესობრივი ურთიერთობის სავარაუდო სტადია ადამიანთა პირველყოფილ საზოგადოებაში (ქორწინებისა და ოჯახის წარმოშობამდე). პ. არც ძვ. ქვეყნების ხალხებში და არც დაბალ საფეხურზე მდგომ თანამედროვე საზ-ბებში არ არის დამოწმებული.

**პრომოტორები** (<ლათ. promoveo — წინ ვწევ), ა ქ ტ ი ვ ა ტ ო რ ე ბ ი, ნივთიერებები, რ-თა თანხლება *კატალიზატორებთან* ზრდის მათ აქტივობას, შერჩევითობას ან მდგრადობას. პ. კატალიზურად არააქტიური ან მცირედ აქტიურია. მრეწველობაში გამოყენებული კატალიზატორების უმრავლესობა პრომოტირებულია. მაგ., კატალიზატორი $V_2O_5$ პრომოტირებულია ტუტე ლითონთა ჟანგებით, ლითონური რკინა კი — ალუმინის, კალციუმის, კალიუმისა და სხვ. ჟანგებით. პ-ის მოქმედების მექანიზმი აიხსნება *კატალიზის* თანამედროვე თეორიებით.

**პრომულგაცია** (ლათ. promulgatio — გამოცხადება, გამოქვეყნება), ბურჟუაზიულ სახელმწიფო სამართალში პარლამენტის მიერ მიღებული კანონის ოფიციალურად გამოცხადება.

**პრონია** (ბერძ. pronoia — მზრუნველობა), ბიზანტიური ფეოდალური სამართლის ინსტიტუტი: გარკვეული ტერიტორიებიდან ასაკრეფი სახელმწ. გადასახადების სამუდამოდ ბოძება (პირველად იხსენიება „ტრაქტატში გადასახადების შეწერის შესახებ" X—XI სს-ში), ხოლო XIII ს-იდან მიწის ნაკვეთების წყალობა (ზოგჯერ მემკვიდრეობითაც). XIV—XV სს-ში პ. გავრცელდა სამხრ. სლავების ზოგიერთ ოლქში (სერბია, ზეტა).

**პრონუნსიამენტო,** პ რ ო ნ უ ნ ს ი ა მ ი ე ნ ტ ო (ესპ. pronunciamiento), სახელმწიფო სამხედრო გადატრიალების სახელწოდება ესპანეთსა და ლათინური ამერიკის ქვეყნებში.

**პროპაგანდა** (ლათ. propaganda<propago — ვავრცელებ), რაიმე შეხედულების, იდეის გავრცელება, დაწვრილებითი და ღრმა ახსნა-განმარტება საზოგადოებრივ შეგნებაში მისი ჩანერგვისა და მასების აქტივიზაციის მიზნით. ფართო გაგებით პ. ნიშნავს პოლიტ., ფილოს., მეცნ., მხატვრული და სხვა იდეის, მოძღვრების, ცოდნის გავრცელებას. უფრო ვიწრო მნიშვნელობით პ. გულისხმობს პოლიტ. ან იდეოლოგიურ პ-ს — შეხედულებების, იდეებისა და თეორიების გავრცელებას მასებში გარკვეული მსოფლმხედველობისა და წარმოდგენების ჩამოყალიბებისა და მათი შესატყვისი პრაქტ. მოქმედების სტიმულირებისათვის. პოლიტ. პ-ის დედაარსია განსაზღვრული კლასობრივი იდეოლოგია. პ-ის ძირითადი ელემენტებია: მისი სუბიექტი (სოც. ჯგუფი, რ-ის ინტერესებსაც გამოხატავს პ.), მისი შინაარსი, ფორმები და მეთოდები, საშუალებანი და არხები (რადიო, ტელევიზია, პრესა, ლექციური პ-ის სისტემა და ა. შ.), ობიექტი (აუდიტორია ან სოც. ერთობა, რ-ისკენაც არის მიმართული პ.). პ-ის არსის შესაცნობად მთავარია მისი სუბიექტის სოც. ინტერესები, მათი თანაფარდობა საერთოდ საზ-ბისა და ცალკეული ჯგუფების ინტერესებთან. იგი განსაზღვრავს პ-ის შინაარსსა და უდიდეს გავლენას ახდენს მისი ფორმების, მეთოდებისა და საშუალებების შერჩევაზე. თანამედროვე მსოფლიოში გამოიყოფა 2 ურთიერთსაწინააღმდეგო პ. — კომუნისტური და ბურჟუაზიული. კომუნისტური პ-ის ძირითადი პრინციპები ჩამოაყალიბეს და პრაქტიკულად განახორციელეს კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა, შემდგომში შემოქმედებითად განავითარა ვ. ი. ლენინმა შრომებში *«რანი არიან „ხალხის მეგობრები" და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ?"»*, „ჩვენი პროგრამა", „*რა ვაკეთოთ?*", „მუშათა პარტიის დამოკიდებულებაზე რელიგიისადმი", *«„მემარცხენეობის" საყმაწვილო სენი კომუნიზმში»* და სხვ.

კომუნისტური პ. პარტიის მიერ შემუშავებული და მეცნიერულად დასაბუთებული სისტემაა, რ-ის მეშვეობითაც ხორციელდება მარქსისტულ-ლენინური იდეოლოგიისა და პოლიტიკის გავრცელება მასების განათლების, აღზრდისა და ორგანიზების მიზნით. კომუნისტური პ-ის ხასიათი განპირობებულია მუშათა კლასის ბუნებით, მისი ინტერესებით, რ-ებიც ემთხვევა ყველა მშრომელის ინტერესებს და გამოხატულია მარქსისტულ-ლენინური იდეოლოგიისა და კომუნისტური პარტიის პოლიტიკაში. პ-ში, როგორც მასებში მეცნ. სოციალიზმის იდეების გავრცელების პროცესში, 2 შედარებით თავისთავადი ფაზა და მათი შესატყვისი საქმიანობის ფორმები გამოიყოფა — პ. და აგიტაცია. ამ შემთხვევაში ცნება „პ." იდეოლოგიის ძირითადი შინაარსის გამომხატველი იდეების, თეორ. ცოდნის გავრცელებაა, აგიტაცია კი — თანამედროვე მოძრაობისათვის აქტუალური და უშუალო პრაქტ. ამოცანად ქცეული ერთ-ერთი იდეის უფრო პოპულ. გადმოცემა.

კომუნისტური პ-ის ძირითადი შინაარსის განმსაზღვრელი პრინციპებია: მკაცრი მეცნიერულობა, პარტიულობა, ცხოვრებასთან მჭიდრო კავშირი, პროპაგანდისტული და ორგანიზატორული მუშაობის ერთიანობა. მისი სოც. ფუნქციებია: კომუნისტური პარტიის კავშირი მუშათა კლასსა და ყველა მშრომელთან; მეცნ. სოციალიზმის, პარტიის იდეურ-თეორ. შემოქმედების შეერთება მუშათა მოძრაობასა და მასების რევ.- გარდამქმნელ საქმიანობასთან; მუშათა კომუნისტური და დემოკრ. მოძრაობის ეროვნ. რაზმების, სოციალიზმის დროს კი ყველა კლასის, ერისა და სოც. ჯგუფის გაერთიანება და სისტემატური ურთიერთობის ორგანიზება. მათი მოქმედების კოორდინაცია, გამოცდილებისა და ინფორმაციის გაცვლა, პრობლემებისა და ბრძოლის შედეგების გამოცდილების და ინფორმაციის ურთიერთგაზიარება; მუშათა კლასის, მშრომელთა საზ. აზრის, მოთხოვნილებებისა და ინტერესების გამოხატვა, ბურჟ. პ-ის სიყალბის მხილება; სოციალ. საზ-ბის მიღწევათა ჩვენება და სხვ. კომუნისტური პ-ის ორგანიზატორია კომპარტია, სოციალ. სახელმწიფო, მშრომელთა საზ. ორგანიზაციები. კომუნისტური პ. რევ. ბრძოლის, სოციალ. და კომუნისტურ გარდაქმნათა პროცესისადმი პარტ. ხელმძღვანელობის ერთ-ერთი საშუალებაა. მასებზე მისი აქტ. მიზნობრივი ზემოქმედების შედეგად იდევნება უფერული შეგნების ილუზიები, მოძველებული შეხედულებები და ტრადიციები და მკვიდრდება საზ. განვითარების თანამედროვე ეტაპის ყველაზე უფრო შესაფერი მეცნ. წარმოდგენები და პრაქტ. მოქმედების პროგრამა. კომუნისტური პ-ის ფორმები და ამოცანები თანამედროვეობის მოთხოვნათა შესაბამისად იცვლება. პ-ის მიზანია გააღვივოს მშრომელი მასებისა და თითოეული ადამიანის აქტიურობა, ჩააბას ისინი სოციალიზმისა და კომუნიზმისათვის პრაქტ. ბრძოლაში.

კომუნისტური პ-ის წარმატებით ფუნქციონირებისა და განვითარებისათვის, მისი ეფექტურობის შეფასებისა და პროპაგანდისტული პროცესის კორექტირებისათვის აუცილებელია მუდმივი, ორგანიზებული უკუკავშირი, ე. ი. მასების სულიერი მოთხოვნილებების ინტერესების, საზ. აზრის, განწყობილებისა და ობიექტური პირობების და პროპაგანდისტული ზემოქმედების გავლენით ამ ფაქტორთა ცვლილებების შესწავლა. ამას განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება თანამედროვე ეტაპზე — ფართო მასების იდეოლოგიური სიმწიფის, კომპეტენტურობის, აქტიურობისა და ინიციატივის ზრდის პირობებში. უკუკავშირი კომუნისტური პ-ის სისტემაში სოციალ. საზ-ბის შემდგომი დემოკრატიზაციის პროცესში დიდ როლს ასრულებს.

მის მნიშვნელობას კიდევ უფრო ზრდის მასობრივი პ-ისა და ინფორმაციის საშუალებათა (პრესა, რადიო, ტელევიზია და სხვ.) განვითარება.

პ-ის ეფექტურობის ამაღლებისათვის მნიშვნელოვანია პროპაგანდისტული ზემოქმედების ფსიქოლ. მექანიზმის ცოდნა, რაც სოც. განწყობის სისტემის ჩამოყალიბებას, ინფორმაციისადმი აუდიტორიის შერჩევით დამოკიდებულებას უკავშირდება. პ-ის ეფექტურობის ერთ-ერთი პირობაა გასავრცელებელი ცოდნის, იდეებისა და შეხედულებების განმტკიცება მასების პრაქტ. საქმიანობით. აქედან გამომდინარე, პარტ. პ-ის არსებითი პრინციპებია მისი კონკრეტულობა, სოც. სინამდვილის ობიექტური ანალიზი, რეალურ მიღწევათა ჩვენება და არსებულ ნაკლოვანებათა კრიტიკა. კომუნისტური პ-ის ცენტრ. ამოცანაა მშრომელებში მარქსისტულ-ლენინური მსოფლმხედველობის, მაღალი იდეურ-პოლიტ. თვისებების, კომუნისტური მორალის ნორმების, საზ-ბის სოციალ. და კომუნისტური გარდაქმნის პროცესში თითოეულის შეგნებული შემოქმედებითი მონაწილეობის მყარი ჩვევების ჩამოყალიბება (იხ. აგრეთვე სტ. *პარტიული განათლება*). კომუნისტური პ-ის ეფექტიურობის ზოგადი კრიტერიუმი არის დასახული მიზნის რეალიზაციის ხარისხი, მისი საერთო მაჩვენებელი კი — მასების სოც. აქტივობის დონე.

ბურჟ. მკვლევრები უარყოფენ პ-ის დამოკიდებულებას კლასის იდეოლოგიის ხასიათზე და ცდილობენ წარმოსახონ იგი, როგორც გარკვეული ჯგუფის ინტერესებისათვის მასობრივი შეგნების მანიპულაციის უნივერს. საშუალება. მართლაც, ექსპლუატატორულ საზ-ბაში გაბატონებული კლასი პ-ის საშუალებით თავის ჯგუფურ ინტერესებს საყოველთაოდ წარმოსახავს, ამახინჯებს რეალურ ვითარებას და ფართო მასებს თავს ახვევს ყალბ იდეებს, თეორიებს, არაობიექტურ ინფორმაციას. ამ მიზნებს ემსახურება მასობრივი კომუნიკაციის საშუალებები, რ-ებსაც კონტროლს უწევს მონოპ. ბურჟუაზია და ბურჟ. სახელმწიფო. მაგრამ საზ. აზრის შეცდომაში შეყვანა და მისი მანიპულირება როდია პ-ის უნივერს. თვისება. იგი გამოხატავს მხოლოდ ბურჟ. პ-ის არსს, რასაც განაპირობებს კაპიტალ. საზ-ბის კლასთა ანტაგონიზმი, წინააღმდეგობა იმპერიალ. ბურჟ. ძირეულ ინტერესებს შორის და თანამედროვე საზ. განვითარების კანონზომიერებანი.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., პროპაგანდისა და აგიტაციის შესახებ, თბ., 1962; ბ რ ე ჟ ნ ე ვ ი ლ. ი., სკკპ იდეოლოგიური მუშაობის აქტუალური საკითხები, გამოც. მე-2, ტ. 1—2, თბ., 1981; Вопросы теории и практики партийной пропаганды, М., 1971.

*ნ. ფოფხაძე.*

**ᲞᲠᲝᲞᲐᲒᲐᲜᲓᲘᲡ ᲙᲝᲜᲒᲠᲔᲒᲐᲪᲘᲐ,** სრული სახელწოდებაა „რწმენის გამავრცელებელი კონგრეგაცია“, რომის კათოლიკური ეკლესიის ერთ-ერთი დიდმნიშვნელოვანი კონგრეგაცია, დააარსა 1622 პაპმა გრიგოლ XV-მ (1621—23). თავდაპირველად პ. კ-ის მიზანს შეადგენდა კათოლიკობის გავრცელება აღმოსავლეთის მართლმადიდებელთა შორის და ბრძოლა პროტესტანტთა წინააღმდეგ. XVII ს-ში პ. კ. იქცა კათოლ. მისიების მთავარ ხელმძღვანელ ცენტრად. მას ეკუთვნის მრავალენოვანი სტამბა, სასწ. დაწესებულებები — კოლეგიები (კოლეჯები) და უმაღლესი სასწავლებელი, რომში აქვს უმდიდრესი არქივი, რ-ის მასალებით უხვად ისარგებლა ქართვ. კათოლიკე ისტორიკოსმა მიხეილ თამარაშვილმა (იხ. მისი „ისტორია კათოლიკობისა ქართველთა შორის“, ტფ., 1902, გვ. 86 და შემდ., 609 და შემდ.).

*გ. ჟორდანია.*

**„ᲞᲠᲝᲞᲐᲒᲐᲜᲓᲘᲡᲢᲘ“,** საკ. კპ (ბ) ცკ-ის, საკ. კპ (ბ) მოსკოვის საოლქო და საქალაქო კომიტეტების ჟურნალი; გამოდიოდა მოსკოვში 1927—30 და 1933—46 თვეში 2-ჯერ. 1931 „პ-ს“ გამოეყო ჟურნ. „დერევენსკი პროპაგანდისტ“. 1931—33 ერქვა „პროპაგანდისტ დლია გოროდა“. აქვეყნებდა საკ. კპ (ბ) ცკ-ისა და საკ. კპ (ბ) მოსკ. საოლქო და საქალაქო კომიტეტების დირექტივებსა და დადგენილებებს, პროგრამებსა და მეთოდ. მითითებებს პარტ. განათლების სხვადასხვა რგოლისათვის, ბეჭდავდა კონსულტაციებს პროპაგანდისტებისათვის აქტუალურ საზ.-პოლიტ. პრობლემებზე, პარტიის პოლიტიკის უმნიშვნელოვანეს საკითხებზე და სხვ. ტირაჟი 200 ათ. (1946).

**ᲞᲠᲝᲞᲐᲜᲘ,** $CH_3{-}CH_2{-}CH_3$, *ნაჯერი ნახშირწყალბადი*; უსუნო, უფერული საწვავი აირი; $t_{დნ}$ −187,7°C $t_{დუღ}$ − 42,1°C. ჰაერთან ფეთქებადია. პ-ს შეიცავს ბუნებრივი და თანამგზავრი ნავთობის აირები, აგრეთვე ისეთი აირები, რ-ებიც მიიღება ნავთობის გადამუშავებისას ან $CO_2$ და $H_2$-გან. პ-ს იყენებენ მრეწველობაში *პროპილენისა* და *ნიტრომეთანის* მისაღებად, ხოლო პ-ისა და ბუტანის ნარევს — ყოფაცხოვრებაში საწვავ აირად.

**ᲞᲠᲝᲞᲔᲠᲓᲘᲜᲘ,** ძუძუმწოვართა სისხლის შრატის ცილა, ეკუთვნის გლობულინებს; ბუნებრივი *იმუნიტეტის* ერთ-ერთი ფაქტორია, მონაწილეობს ბაქტერიებისა და უმარტივესების დაშლაში, ვირუსების ნეიტრალიზაციასა და *ფაგოციტოზის* სტიმულაციაში. დამწვრობის, დასხივებისა და ავთვისებიანი ახალწარმონაქმნების დროს პ-ის რაოდენობა სისხლში კლებულობს, ბაქტერიული ენდოტოქსინების შეყვანისას — მატულობს. პ. შედის შრატის ცილების ე. წ. პ-ის სისტემაში, რ-შიც პ-ის გარდა შედის A და B ფაქტორები, აგრეთვე $Mg^{2+}$იონი.

**ᲞᲠᲝᲞᲔᲠᲪᲘᲣᲡᲘ** სექსტუს (Sextus Propertius) (ძვ. წ. 47, აზიზიუმი, უმბრია,— დაახლ. ძვ. წ. 15, რომი), რომაელი პოეტი. ჩვენამდე მოაღწია პ-ის სატრფიალო ელეგიების 4 წიგნმა, რ-ებშიც 4000-ზე მეტი კარედის შემცველი 92 ელეგია შედის. I წიგნი შეიცავს ლირ. ელეგიებს, მიძღვნილს პოეტის სატრფო კინთიასადმი. კინთიასთანაა დაკავშირებული II წიგნიც, რ-შიც იგრძნობა ელინისტური პოეზიის გავლენა და მითოლ. სიუჟეტებით გატაცებაც. აქვე იწყება ავგუსტუსის ქება-დიდება. III წიგნში პოეტი ხოტბას ასხამს ავგუსტუსის გამარჯვებას აქციუმთან, აქვე ეთხოვება იგი ორგულ სატრფოს. IV წიგნი ნაწილობრივ *კალიმაქეს* „მიზეზების“ მიბაძვით დაწერილ ე. წ. ეტიოლოგიურ ელეგიებს შეიცავს, ნაწილობრივ სატრფიალო სიუჟეტებს ამუშავებს.

*ლიტ.*: История римской литературы, т. 1, М., 1959.

**ᲞᲠᲝᲞᲘᲚᲔᲔᲑᲘ** [ბერძნ. propylaion (მხ. რ.) — შესასვლელი, მისადგომი], პ რ ო პ ი ლ ო ნ ი, ერთ ღერძზე სიმეტრიულად განლაგებული პორტიკებითა და კოლონადებით შექმნილი საზეიმო შესასვლელი ან გასასვლელი. გავრცელებული იყო ძვ. საბერძნეთის არქიტექტურაში. ჩვეულებრივ, პ-ს აღმართავდნენ აკროპოლისის ან წმ. ადგილის მთავარი შესასვლელის წინ (ათენის აკროპოლისის შესასვლელის პ.; ძვ. წ. 437—432, არქიტ. მნესიკლე). XIX ს-ში მას იყენებდნენ *კლასიციზმის* არქიტექტურაში (პ. მიუნხენში, 1846—60, არქიტ. ლ. კლენცე). XIX ს. II ნახევარსა და XX ს-ში პ. ეწყობა საზეიმო დანიშნულების არქიტ. კომპლექსებთან (პ. სმოლნის შენობასთან ლენინგრადში, 1923—25, არქიტ. ვ. შჩუკო და ვ. გელფრეიხი) და სხვ.

**ᲞᲠᲝᲞᲘᲚᲔᲜᲘ,** პ რ ო პ ე ნ ი, $CH_3{-}CH{=}$ $={CH_2}$, *უჯერი ნახშირწყალბადი*, უფერული, სუსტი სუნის მქონე საწვავი აირი; $t_{დნ}$— 185°C, $t_{დუღ}$ − 47,7°C. მრეწველობაში პ-ს დიდი მასშტაბით ღებულობენ ნავთობის ფრაქციების პიროლიზითა და *პროპანის* კატალიზური დეჰიდრირებით. პ. მრეწველობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ქიმ. ნედლეულია; იყენებენ გლიცერინის, აკროლეინის, აკრილონიტრილის, ალილის სპირტის, იზოპროპილის სპირტის, აცეტონის, ფენოლისა და სხვ. მისაღებად. პ-ის პოლიმერიზაციით ღებულობენ *პოლიპროპილენს*. პ-ის ფუძეზე დამზადებულ პროდუქტებს ფართოდ იყენებენ პლასტმასების, კაუჩუკის, სარეცხი საშუალებების, გამხსნელებისა და სხვათა წარმოებისას.

**ᲞᲠᲝᲞᲘᲝᲜᲛᲟᲐᲕᲐ,** $CH_3CH_2COOH$, ერთფუძიანი ალიფატური რიგის *კარბომჟავა*; უფერული, მკვეთრი სუნის სითხე, $t_{დნ}$ − 20,8°C, $t_{დუღ}$ 140,8° C, სიმკვრივე 993 *კგ/მ*$^3$ (20°C). წყალში, სპირტსა და ეთერში კარგად იხსნება; წარმოიქმნება ნახშირწყლების დუღილისას, რაც გამოწვეულია პროპიონმჟავა ბაქტერიებით. მრეწველობაში პ-ს ძირითადად ღებულობენ პარაფინული ნახშირწყალბადების ჟანგვით. პ-სა და მის მარილებს იყენებენ ფუნგიციდებად და სხვ.

**ᲞᲠᲝᲞᲚᲘᲝᲞᲘᲗᲔᲙᲘ** (Propliopithecus), ნამარხი ადამიანის მსგავსი მაიმუნი. მისი კბილებიანი ქვედა ყბის ფრაგმენტი აღმოჩენილია *პარაპითეკის* ქვედა ყბასთან ერთად 1911. პ-ს აქვს 2 საჭრელი კბილი, 1 ეშვი, 2 მცირე ძირითადი და 3 დიდი ძირითადი კბილი. მორფოლოგიურად კბილები გიბონების კბილების მსგავსია. პ-ს თვლიან *დრიოპითეკებისა* და პლიოპითეკების წინაპარ ფორმად.

*მ. აბდუშელიშვილი.*

**ᲞᲠᲝᲞᲝᲚᲘᲡᲘ** (ბერძნ. propolis), დ ი ნ დ გ ე ლ ი, ს კ ი ს წ ე ბ ო, წებოვანი არომატული ნივთიერება, რ-საც გამოიმუშავებს ფუტკარი. პ. ნახევრად მყარი მასაა, ჩვეულებრივ ტემპ-რაზე ადვილად იზილება. ფერად მომწვანო-მოყავისფროა, მწარე გემო აქვს. პ-ით ფუტკრები შემოგლესენ სკის კედლებს და ამოავსებენ ჭუჭრუტანებს. შენახვისას სქელდება და მყარდება. 80—104°C ტემპ-რაზე დნება, 15°C-ზე იფშვნება. ყოველ სეზონზე თითოეული სკიდან იღებენ 100—150 გ პ-ს და პატარა ბურთულების (150—200 გ) სახით ინახავენ პერგამენტის ქაღალდში. პ-ს აქვს ბაქტერიციდური უნარი, იყენებენ მედიცინასა და ვეტერინარიაში. მისგან ამზადებენ მალამოს ჭრილობის, ეგზემისა და კანის სხვა დაავადებათა სამკურნალოდ.

*ზ. მაყაშვილი.*

**ᲞᲠᲝᲞᲝᲠᲪᲘᲐ** (ლათ. proportio — თანაფარდობა, თანაზომიერება), 1. მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი — ოთხი სიდიდის ორი ფარდობის ტოლობა: $a/b=c/d$, სადაც $a$, $b$, $c$, $d$ სიდიდეები პ-ის წევრებია, ამასთან $a$ და $d$ პ-ის კიდური წევრებია, ხოლო $b$ და $c$ — შუა წევრები. პ-ის შუა წევრების ნამრავლი უნდა უდრიდეს კიდური წევრების ნამრავლს: $bc = ad$. ამ თვისებით, რ-საც პ-ის ძირითადი თვისება ეწოდება, სარგებლობენ მაშინ, როდესაც ამოწმებენ პ-ის მართებულობას და როცა გამოსახავენ მის რომელიმე ცალკეულ წევრს დანარჩენებით (მაგ., $b=ad/c$). 2. პ ლ ა ს ტ ი კ უ რ ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი — თანაფარდობა მხატვრული ნაწარმოების ელემენტთა სიდიდეებს, აგრეთვე მთელ ნაწარმოებსა და მის ელემენტებს შორის.

*ლიტ.*: Б р у н о в Н., Пропорции античной и средневековой архитектуры, [М., 1936].


პროპილეები. ათენის აკროპოლისი. ძვ. წ. 437—432. არქიტექტორი მნესიკლე.


პროპილეები. მიუნხენი. 1846—60. არქიტექტორი ლ. კლენცე.

**პროპორციები ადამიანის სხეულისა,** ადამიანის სხეულისა და მისი ცალკეული ნაწილების ურთიერთშეფარდება. ერთი და იმავე სიმაღლის სხვადასხვა ინდივიდს სხეულის შემადგენელი ნაწილების სხვადასხვა პროპორცია აქვს. ეს განსხვავებები გამოიხატება როგორც აბსოლ. ზომებში, ისე შეფარდებით სიდიდეებშიაც. სხეულის პროპორციებში გულისხმობენ მისი ცალკეული ნაწილების (ტანი, კიდურები, მათი სეგმენტები და სხვ.) ურთიერთშეფარდებას. სხეულის პროპორციების დახასიათებისათვის უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებენ ფეხების სიგრძისა და ბეჭების სიგანის შეფარდებით სიდიდეებს, რის მიხედვითაც გამოყოფილია პროპორციების 3 ტიპი: 1. ბრაქიმორფული, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ფართო და გრძელი ტანი და მოკლე კიდურები, 2. დოლიქომორფული— ვიწრო და მოკლე ტანი და გრძელი კიდურები. 3. მეზომორფული, რ-საც შუალედური ადგილი უკავია ბრაქი- და დოლიქომორფულ ტიპებს შორის. არსებითი განსხვავებაა მამაკაცისა და ქალის სხეულთა პროპორციებს შორის, რაც ძირითადად გამოიხატება ქალის შედარებით ფართო მენჯსა და ბეჭების შედარებით მცირე სიგანეში. ცნობილია აგრეთვე ასაკობრივი განსხვავებებიც სხეულის პროპორციებში, მაგ., ბავშვები განსხვავდებიან მოზრდილებისაგან პროპორციულად მოკლე ქვედა კიდურებით, გრძელი ტანითა და დიდი თავით.

ძველთაგანვე ცდილობდნენ დაედგინათ სხეულის პროპორციების იდეალური შეფარდებები, ე. წ. კანონები. სხვაზე მეტად გავრცელებულია პოლიკლიტეს, ფრიჩის, შტრაცის, ლეონარდო და ვინჩისა და სხვ. კანონები, მაგრამ თითოეული მათგანი გამომდინარეობს სილამაზისადმი ავტორისეული მიდგომით. ასევე უნაყოფოა სხეულის პროპორციების „ნორმების" დადგენის ცდაც, ვინაიდან ამ ნორმების რაოდენობა იმდენივეა, რამდენიც იმ ჯგუფებისა, რ-ებიც საფუძვლად უდევს მათ დადგენას. ამდენად, სხეულის პროპორციების შესწავლა ცალკეული კვლევის შედეგია და არა მისი წინაპირობა.

*მ. აბდუშელიშვილი.*

**პროპორციულობა,** ფუნქციური დამოკიდებულების უმარტივესი შემთხვევა (იხ. *ფუნქცია*). განასხვავებენ პირდაპირ და უკუპროპორციულობას. ორ ცვლად სიდიდეს ეწოდება პირდაპირპროპორციული (ან უბრალოდ პროპორციული), თუ მათი ფარდობა არ იცვლება, ე. ი. რამდენჯერაც იზრდება (ან მცირდება) ერთ-ერთი სიდიდე, იმდენჯერვე იზრდება (ან მცირდება) მეორე. ანალიზურად $x$ და $y$ სიდიდეების პროპორციულობა გამოისახება თანაფარდობით: $y=kx$, სადაც $k$ პროპორციულობის კოეფიციენტია. გრაფიკულად პროპორციული დამოკიდებულება გამოისახება კოორდინატთა სათავეზე გამავალი წრფით (ან ნახევარწრფით), რ-ის კუთხური კოეფიციენტი პ-ის კოეფიციენტს უდრის. $x$ და $y$ ცვლად სიდიდეებს უწოდებენ უკუპროპორციულს, თუ ერთი მათგანი პროპორციულია მეორის შებრუნებული სიდიდისა, ე. ი. $y=k/x$, ან $xy=k$, სადაც $k$ მუდმივი სიდიდეა. უკუპროპორციული დამოკიდებულების გრაფიკს წარმოადგენს ტოლფერდა ჰიპერბოლა (ან მისი ერთი შტო).

**პროპრიორეცეპტორები,** პროპრიოცეპტორები (ლათ. proprius— საკუთარი, განსაკუთრებული და *რეცეპტორები*), სპეციალიზებული მგრძნობიარე ნერვული დაბოლოებანი *მექანორეცეპტორების* ჯგუფისა, რ-ებიც განლაგებულია საყრდენ-მამოძრავებელ აპარატში, რეაგირებენ კუნთების შეკუმშვასა და დაჭიმვაზე ან მათ მოდუნებასა და გაჭიმვაზე. თავისუფალი ნერვული დაბოლოებების გარდა პ-ს განეკუთვნებიან ე. წ. კუნთოვანი თითისტარები, აგრეთვე მყესებში განლაგებული გოლჯის სხეულაკები და ფასციებში, მყესებსა და იოგებში არსებული პაჩინის სხეულაკები. თითისტარებიდან აღძრული იმპულსაცია მიემართება ცენტრ. ნერვულ სისტემაში (ცნს), აადვილებს იმავე კუნთის შეკუმშვასა და აკავებს ანტაგონისტური კუნთის შეკუმშვას. მყესის პ-ში აღძრული იმპულსაცია საწინააღმდეგო მოქმედებას ავლენს. პ-ში აღძრული იმპულსაცია წარმოადგენს სიგნალს ცნს-თვის სხეულის ნაწილების მოძრაობის შესახებ და ხელს უწყობს კოორდინირებულ მოძრაობას.

*თ. ნანეიშვილი.*

**პროჟექტორი** (ინგლ. projector < ლათ. projectus — წინ ნასროლი), სანათი ხელსაწყო, რ-იც ოპტიკური სისტემის (სარკეების ან ლინზების) მეშვეობით ნათურის სინათლის ნაკადის კონცენტრაციას ახდენს შეზღუდულ სივრცითს კუთხეში. ფუნქციური დანიშნულების მიხედვით განასხვავებენ შორი მოქმედების, შუქმომფენსა და სასიგნალო პ-ებს. შორი მოქმედების პ. ფართოდ გავრცელდა სამხ. საქმეში. იგი გამოასხივებს მრგვალკონუსურ სინათლის კონებს, რ-ებსაც წარმოქმნის მინის პარაბოლოიდური ამრეკლი (დიამეტრი — 3 მ-მდე). პ-ის ყველაზე მძლავრი სინათლის წყაროა მაღალი ინტენსიურობის რკალური ნახშირის ნათურა. შუქმომფენი პ. ანათებს ღია ტერიტორიას (რკინიგზის ლიანდაგსა და სადგურს, კარიერს, სამშენებლო მოედანს, აეროდრომს და ა. შ.), აგრეთვე შენობის ფასადს, კინოგადაღების მოედანს, თეატრის სცენას და სხვა ობიექტებს. ასეთ პ-ში იყენებენ როგორც მინის, ისე ლითონის მრგვალსიმეტრიულ ამრეკლს (დიამეტრი—0,25—0,6 მ), აგრეთვე პარაბოლურ-ცილინდრულ ამრეკლს, რ-იც წარმოქმნის სინათლის მარაოსებრ კონას. სასიგნალო პ-ის დანიშნულებაა ინფორმაციის გადაცემა (სინათლის გაელვებებით) ან პ-ის ადგილმდებარეობის აღნიშვნა (შუქურა). პირველ შემთხვევაში სასიგნალო პ-ს აქვს პარაბოლოიდური ამრეკლი (დიამეტრი — 0,25—0,4 მ) და *აირგანმუხტვის სინათლის წყაროები* (მ. შ. რკალური ნახშირის ნათურები), მეორეში — სასიგნალო პ. კონსტრუქციით პრაქტიკულად არ გამოირჩევა შორი მოქმედების პ-გან.

*ლიტ.*: Трембач В. В., Световые приборы, М., 1972.

**პრორექტორი** (*პრო...* და *რექტორი*), უმაღლესი სასწავლებლის რექტორის მოადგილე (სამეცნ., სასწ., ადმ.-სამეურნეო, საღამოს და დაუსწრებელი სწავლების და სხვ. დარგებში).

**პროროკოვი** ბორის ივანეს ძე [26. IV (9. V). 1911, ივანოვო-ვოზნესენსკი, ახლანდ. ივანოვო,—19. IX. 1972, მოსკოვი], რუსი საბჭ. გრაფიკოსი. სსრკ სახ. მხატვარი (1971). სსრკ სამხატვრო აკად-წ.-კორ. (1954), სკპ წევრი 1945-იდან. სწავლობდა მოსკ. უმაღლეს სამხატვრო-ტექ. ინ-ტში (1929—31), მუშაობდა გაზ. „კომსომოლსკაია პრავდის" რედაქციაში (1931—38), ჟურნალებში „სმენა" (1929—37) და „კროკოდილი" (1938-იდან). დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს მონაწილეობდა ხ.-კ. ხანკოს გმირულ დაცვაში. 40—60-იან წლებში შექმნა მნიშვნელოვანი ნამუშევრები, რ-თაც ახასიათებთ მახვილი პუბლიცისტიკა, ემოციურობა, დაზგური ნახატის შერწყმა პლაკატთან და კარიკატურასთან. სერიები: „აი, ამერიკა!" (სეპია, ტუში, 1948—49; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950), „მშვიდობისათვის" (ტუში, 1950, ტრეტიაკოვის გალერეა), „მაიაკოვსკი ამერიკის შესახებ" (ტუში, გუაში, აკვარელი, ნახშირი, პასტელი, 1951—54, ტრეტიაკოვის გალერეა). ამ სერიისათვის და ნახატებისათვის „ტრუმენის ტანკები ფსკერზე" და „ამერიკული ჟანდარმერია იაპონიაში" სერიიდან „მშვიდობისათვის" 1952 მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია; „ეს არ უნდა განმეორდეს!" (ტუში, ტემპერა, აკვარელი, ფანქარი, 1958—59, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი; ლენინური პრემია, 1961). დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Кислякова И. В., Борис Пророков, [М., 1967].

**„პროსვეშჩენიე",** ბოლშევიკური ლეგალური ყოველთვიური საზოგადოებრივ პოლიტიკური და ლიტერატურული ჟურნალი. დაარსდა ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით 1911 დეკ-ში. გამოდიოდა პეტერბურგში. სულ გამოიცა 27 ნომერი. ტირაჟი 5 ათ. ჟურნალს ხელმძღვანელობდა საზღვარგარეთული რედკოლეგია, რ-საც სათავეში ვ. ი. ლენინი ედგა. პრაქტ. მუშაობას ასრულებდა რუსეთში რედკოლეგია, რ-შიაც სხვადასხვა დროს შედიოდნენ მ. საველიევი, მ. ოლმინსკი, ვ. ვოროვსკი, ი. სტალინი, მ. გორკი, ა. ულიანოვა-ელიზაროვა, ნ. კრუპსკაია, ი. სკვორცოვ-სტეპანოვი, დემიან ბედნი, სახელმწ. სათათბიროს მუშა დეპუტატები და სხვ. „პ." ებრძოდა ლიკვიდატორებს, ოტზოვისტებს, ტროცკისტებს. მის ფურცლებზე გამოქვეყნდა მთელი რიგი ნაშრომებისა, რ-ებმაც შემდგომ გააღრმავეს, ახ. საფეხურზე აიყვანეს მარქსისტული მოძღვრება; „პ-ში" დაიბეჭდა ვ. ი. ლენინის 28 სტატია. მნიშვნელოვანი ადგილი ეკავა მხატვრულ ლიტ-რას. ამ განყ-ბას სათავეში ედგა მ. გორკი. ჟურნალს მეფის მთავრობამ დახურა 1914 ივნ. ბოლოს. განახლდა 1917 ოქტ-ში და გამოვიდა მხოლოდ ერთი (ორმაგი) ნომერი.

*ი. ნატროშვილი.*

**პროსკენიონი** (ბერძნ. proskēnion — ადგილი სცენის წინ), 1. კლასიკური ეპოქის (ძვ. წ. V—IV სს.) ბერძნული თეატრის სკენეს ხის ფასადი ან მის წინ საგანგებოდ აღმართული დეკორატიული კედელი. ტრაგედიაში, როდესაც მოქმედება მიმდინარეობდა სასახლის ან ტაძრის წინ პ. წარმოადგენდა მათ წინა ნაწილს, გადახურულ სვეტნარს და სხვ., კომედიაში — საცხოვრებელი სახლის ფასადს. 2. ელინიზმის ეპოქის თეატრებში (ძვ. წ. IV—I სს.) ბრტყელსახურავიანი ქვის მინაშენი სკენეზე (სვეტნარის ან პორტიკის სახით). სპექტაკლს აჩვენებდნენ სახურავზე და სიტყვა „პ." (ან ლოგეიონი) აღნიშნავდა არა მარტო მინაშენს, არამედ თვით სასცენო ბაქანსაც.

**პროსკრიფციები** (ლათ. proscriptio, სიტყვასიტყვით — წერილობითი გამოქვეყნება), ძვ. რომში კანონგარეშე გამოცხადებულ პირთა სიები. პ-ში მოხვედრილთ სახელმწიფოს სასარგებლოდ ჩამოერთმეოდათ ქონება, მათი შთამომავალნი კარგავდნენ საპატიო უფლებებსა და ქონებას. სიაში შეტანილთა გამცემსა და მკვლელს ჯილდოს აძლევდნენ, ხოლო დამფარავს სიკვდილით სჯიდნენ. პ. შემოიღო სულამ როგორც მასობრივი პოლიტ. ტერორის იარაღი (ძვ. წ. 82—ძვ. წ. 81) — პირადი ანგარიშსწორებისა და გამდიდრებისათვის (პ-ს შეეწირა 40 სენატორი და 1000 მხედარი). პ. გამოიყენა II ტრიუმვირატმაც (ანტონიუსი, ოქტავიანე, ლეპიდუსი) ძვ. წ. 43.

**პროსოდია** (ბერძნ. prosōdia — მახვილი, მისამღერი), ლექსთმცოდნეობის ნაწილი, რ-იც შეისწავლის სალექსო სტრიქონების (ტაეპების) ფონეტიკურ ბაზისს, უმთავრესად მარცვალთა სიგრძე-სიმოკლის ან მათი აქცენტური სისტემის თავისებურებებს. ანტ. გრამატიკასა და რიტმიკაში პ. ხშირად თვით ლექსთწყობის ან რიტმიკის იდენტურ ცნებად იხმარებოდა. ამჟამად იგი ზოგადი მეტრიკის ნაწილია და შეისწავლის ამა თუ იმ ერის ენის ფონეტ. ელემენტებს, რ-ებიც ამ ენის ლექსთწყობის სისტემის საფუძველია. მიუხედავად ლექსის მჭიდრო კავშირისა ენის ფონეტ. მხარესთან, რიტმის მთლიანად ენის პროსოდიული თავისებურებებით შეფარგვლა არ შეიძლება. სალექსო რიტმის მა-

რეგულირებელია საზომი (მეტრი), ,რ-იც ხშირად მზამზარეული ნორმის სახით მოქმედებს და პროსოდიულ ელემენტებს გარკვეულ სისტემაში აქცევს (მაგ., ბერძნ. ჰეგზამეტრის გავლენა ახ. ენების ლექსთწყობაზე და ა. შ.). *ა. გაწერელია.*

**პროსტატიტი,** *წინამდებარე ჯირკვლის* (პროსტატის) ანთება, რ-საც იწვევს გონოკოკი, სტაფილოკოკი, სტრეპტოკოკი, ნაწლავის ჩხირი, ტრიქომონა და სხვ. პ. შეიძლება იყოს მწვავე და ქრონიკული. მ წ ვ ა ვ ე პ-ის ნიშნებია მაღალი ტემპრა, შემციენება, ტკივილი შორისის არეში, რ-იც ასოს თავისა და სწორი ნაწლავის მიმართულებით ვრცელდება, ზოგჯერ შარდის მწვავე შეკავება. პროსტატა (სწორი ნაწლავიდან გასინჯვისას) მეტად შეშუპებული და მტკივნეულია. შარდში აღინიშნება ლეიკოციტების მნიშვნელოვანი მომატება. ქ რ ო ნ ი კ უ ლ პ-ს ახასიათებს საერთო სისუსტე, ყრუ ტკივილი შორისისა და წელის არეში; ირღვევა სქესობრივი ფუნქცია და თუ არ ჩატარდა სათანადო მკურნალობა, შემდგომში შეიძლება განვითარდეს იმპოტენცია და სექსუალური ნევრასთენია

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: მწვავე პ-ის დროს წოლითი რეჟიმი, დიეტა, ალკოჰოლიანი სასმელების სრული აღკვეთა; ანტიბიოტიკები, ტკივილგამაყუჩებელი და ანტისეპტიკური საშუალებანი; სითბური პროცედურები. ქრონ. პ-ის დროს სედატიური და ანტიბაქტერიული პრეპარატები, ზოგადგამაჯანსაღებელი საშუალებანი, ვიტამინები, კარგად მოქმედებს ჰიდროთერაპია. პროსტატის აბსცესის დროს — ქირურგ. მკურნალობა. *ვ ბაბუხადია.*

**პროსტეიოვი** (Prostějov), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, ჩეხიის სრ-ში, სამხრ მორავიის ოლქში. 48,5 ათ. მცხ. (1980). ტყავ-ფეხსაცმლის, კვების მრეწვ., სას.-სამ. მანქანათმშენებლობა.

**პროსტილი** (*პრო*... და ბერძნ. stylos — სვეტი), ანტიკური ტაძრის ტიპი ჩვეულებრივ, წარმოადგენს გეგმით სწორკუთხა მცირე ზომის შენობას, რ-ის მთავარ ფასადზე განლაგებულია სვეტების ერთი მწკრივი.

**პროსტიტუცია** (გვიანდ. ლათ. prostitutio — შერცხვენა, წაბილწვა), ქალის მიერ საკუთარი სხეულით ვაჭრობა; მეძაობა. პ. ანტაგონისტურ-კლასობრივ საზბაში წარმოშობილი და მისთვის ორგანულად დამახასიათებელი სოც. მოვლენაა. მისი არსებობა უკვე ძვ. წ. III—II სს-იდან არის ცნობილი. პ. მნიშვნელოვნად გავრცელდა ძვ. საბერძნეთსა და რომში, სადაც ბევრი საროსკიპო შეიქმნა. იგი არსებობდა აგრეთვე ფეოდ. ეპოქაში და მის შემზღუდავ ფორმალურ ღონისძიებათა მიუხედავად გავრცელებულია თანამედროვე ბურჟ. სახელმწიფოებში.

სსრკ-ში ოქტ. რევ. გამარჯვებამ მოსპო პ-ის ძირეული მიზეზები. საბჭ. სახელმწიფოს არსებობის პირველ წლებშივე განხორციელდა პ-ის ხელშემწყობ გარემოებათა აღმოფხვრისა და ადრე პ-ის მიმდევარი ქალებისათვის ყოვლმხრივი დახმარების პროგრამა. 1919 შეიქმნა პ-თან ბრძოლის კომისია. 30-იან წლებში პ., როგორც გავრცელებული სოც. მოვლენა, მოისპო. პ-ის ცალკეული გამოვლენა ლოკალური ხასიათისაა და პარაზიტული არსებობის ფორმად განიხილება. პ-ზე არასრულწლოვანთა დაყოლიებისათვის, აგრეთვე მაჭანკლობისა და გარყვნილების ბუდის მოწყობისათვის, *ვენერული დაავადების* შეყრისათვის საბჭ. კანონმდებლობით დაწესებულია სისხლის სამართ. პასუხისმგებლობა (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მმ. 122, 230, 236).

**პროსცენიუმი** (ლათ. proscaenium < ბერძნ. proskēnion), სცენის წინა ნაწილი. მდებარეობს სცენის პორტალის წინ და მაყურებელთან უშუალოდ არის მიახლოებული. ძვ. რომაულ თეატრებში პ. ეწოდებოდა სცენის წინ მსახიობთა სათამაშოდ გამოყოფილ ბაქანს (ბერძნ. skēnē). პ-მა შემდგომი განვითარება ჰპოვა იტალიაში XVI ს-ში („ტეატრო ოლიმპიკო" ვიჩენცაში, რ-ის პ. 25,40 *მ* სიგანისა და 6 *მ* სიღრმისა იყო). ინგლისში XVI ს-ში არსებობდა სცენისაგან გასაწევი ფარდით ან სვეტნარით გამოყოფილი პ. მუდმივი პ. აქვს ლენინგრ. მოზარდ მაყურებელთა თეატრს, შექსპირის სამეფო თეატრს (სტრეტფორდ-ონ-ეივონი).

**პროტაგორა** (Protagoras) ა ბ დ ე რ ე ლ ი (დაახლ. ძვ. წ. 480—410), ბერძენი ფილოსოფოსი; უფროსი თაობის სოფისტების წარმომადგენელი; დემოკრატიული და განმანათლებლური იდეების დამცველი. განიცადა *ჰერაკლიტესა* და *დემოკრიტეს* გავლენა. მისი წიგნებიდან, რ-ებშიც იგი ეხება ჭეშმარიტებას, არსსა და სხვ. გადარჩენილია მხოლოდ ფრაგმენტები. პ. ათენიდან გაქცეულა ღმერთების წინააღმდეგ გალაშქრების ბრალდებით გამო. ეს გამომდინარეობდა მისი დებულებიდან: „ღმერთების შესახებ მე არ შემიძლია რაიმე ვიცოდე, არც ის, რომ ისინი არსებობენ, არც ის, რომ ისინი არ არსებობენ, რადგან ამის გაგებას ბევრი რამ უშლის ხელს: საკითხის გაურკვევლობა და ადამიანის სიცოცხლის ხანმოკლეობა".

პ-ს მოძღვრების დედაარსს გამოხატავს მისი დებულება. „ადამიანია საზომი ყველა საგანთა, — არსებულთა, რომ ისინი არიან და არარსებულთა, რომ ისინი არ არიან", რ-იც ერთი მხრივ, ასახავდა მონათმფლობელური დემოკრატიის ეპოქაში ადამიანის თავისუფლებისა და ღირებულების იდეას, მეორე მხრივ კი ავითარებდა ჰერაკლიტელთა საყოველთაო ცვალებადობისა და შეფარდებითობის პრინციპებს პ. არ უარყოფდა ბუნების ობიექტურობას, მაგრამ არსებულის გარკვეულობისა და ცოდნის ჭეშმარიტების განმსაზღვრელად კონკრ ადამიანი მიაჩნდა და ამ გზით რელატივიზმსა და სუბიექტივიზმამდე მივიდა. მისი აზრით, ჭეშმარიტია ის, რაც სასარგებლოა ადამიანისათვის, ხოლო სასარგებლოა ის, რაც შეესაბამება ბუნებრივ სამართლიანობასა და სახელმწ. კანონებს.

პ-ს რელატივიზმი გამოიყენა პრაგმატიზმმა, რ-იც პ-ს თავის ანტ. წინამორბედად აცხადებს.

*თხზ*.. [ფრაგმენტები], М а к о в е л ь с к и й А., Софисты, в. 1. Баку, 1940.
*ლიტ*.: წ ე რ ე თ ე ლ ი ს., ანტიკური ფილოსოფია, თბ., 1968; Ч е р н ы ш е в Б., Софисты, М., 1929 *მ. ჭელიძე.*

**პროტაზანოვი** იაკობ ალექსანდრეს ძე [23. I (4. II). 1881, მოსკოვი, — 8. VIII. 1945, იქვე], საბჭ. კინორეჟისორი. რსფსრ (1935) და უზბ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1943). რუს. კინემატოგრაფიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1911—18 დადგა 80-მდე ფილმი, მ. შ. უმნიშვნელოვანესია „პიკის ქალი" (1916) და „მამა სერგი" (1918). დადგა კომედიები: „პროცესი ხამ მილიონზე" (1926), „დონ დიეგო და პელაგეა" (1928), „წმინდა იორგენის დღესასწაული" (1930), ისტ.-რევ. ფილმი „ორმოცდაერთი" (1927), „უმზითვო" (1937). ისტ. ფილმი „სალავათ იულაევი" (1941) და კომედია „ნასრედინი ბუხარაში" (1943) რეჟისორის ბოლო ნამუშევრებია.

**პროტამინები,** დაბალმოლეკულური ცილები (მოლ. მასა 4000—12000), რ-ებიც მოიპოვება თევზის სპერმატოზოიდში. პ-ები დიდი რაოდენობით შეიცავს ფუძე ამინომჟავებს, განსაკუთრებით არგინინს (70—80%), რაც განაპირობებს ამ ცილების საერთო ფუძე თვისებებს. პ. კარგად იხსნება წყალში, მჟავე და ნეიტრალურ არეში, ილექება ტუტეებით, გაცხელებისას არ დენატურირდება. სხვადასხვა სახეობის თევზის პ. ერთმანეთისაგან განსხვავდება ამინომჟავური შედგენილობით. უჯრედის ბირთვში პ. ჰისტონების მსგავსად კომპლექსირებულია *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავებთან* ნ უ კ ლ ე ო პ რ ო ტ ა მ ი ნ ე ბ ა დ. პ. მჟავებთან წარმოქმნის მარილებს, ხოლო მჟავე ცილებთან — კომპლექსებს. ცილა ინსულინის კომპლექსი პ-თან გამოიყენება მედიცინაში.

*დ. ჯოხაძე.*

**პროტანდრია,** პ რ ო ტ ე რ ა ნ დ რ ი ა (ბერძნ. prōtos — პირველი ან proteros — უფრო ადრეული და andreios — მამრობითი), ყვავილოვანი მცენარეების სამტვრეების მომწიფება და გახსნა ბუტკოს დინგზე უფრო ადრე. იგი ერთ-ერთი ხელშემწყობი პირობაა ჯვარედინი დამტვერვისათვის. დამახასიათებელია მიხაკისებრთა, ნემსიწვერასებრთა და რთულყვავილოვანთა ოჯახების მცენარეებისათვის.


პროსტილი. გეგმა.

**პროტარგოლი,** ვერცხლის (შეიცავს 7,8—8,3% Ag) კოლოიდური პრეპარატი. განეკუთვნება *ანტისეპტიკურ საშუალებათა* ჯგუფს. ჩვეულებრივ იყენებენ 1—3% ხსნარის სახით, როგორც მწკლარტავ, ანტისეპტიკურ და ანთების საწინააღმდეგო საშუალებას ზედა სასუნთქი გზების ლორწოვან გარსზე წასასმელად, შარდსადენი მილისა და შარდის ბუშტის გამოსარეცხად, აგრეთვე თვალის წვეთების სახით თვალში ჩასაწვეთებლად.

**პროტაქტინიუმი** (Protactinium), Pa, რადიოაქტიური ქიმიური ელემენტი. ატ. ნომერი 91, ატ. მასა 231,036, $t_{დნ}$ 1560°C, $t_{დუღ}$ 4280°C, სიმკვრივე 15370 *კგ/მ*³. ბზინვარე ღია რუხი ფერის ლითონი, მიეკუთვნება *აქტინოიდებს*. პ-ის პირველი იზოტოპი (უფრო ზუსტად, ბირთვული იზომერი) $^{234m}Pa$ ($T_{1/2}$=1,18 *წთ*) აღმოჩენილია 1913 კ. *ფაიანსისა* და გერმ. ფიზიკოსის ო. გერინგის მიერ ურან-რადიუმის *რადიოაქტიურ მწკრივში*. 1918 აღმოაჩინეს $^{231}Pa$ ($T_{1/2}$=32400 *წ*). ცნობილია პ-ის იზოტოპები, რ-თა მასური რიცხვებია 224 — 237 და ბირთვული იზომერი $^{234m}Pa$. მათ შორის ყველაზე მდგრადია $^{231}Pa$. პ. ნაკლებად გავრცელებული ელემენტია. ლითონის ზედაპირი დაფარულია PaO ჟანგის შრით. ნაერთებში პ-ის ჟანგვითი ხარისხი +2-იდან +5-მდეა. პ-ის ჟანგეულებიდან მიღებულია $PaO_2$, $Pa_6O_{14}$, $Pa_2O_5$; ცნობილია პ-ის ჰალოგენიდები, კარბიდი PaC, ჰიდრიდი $PaH_3$ და სხვ.

**პროტეაზები,** ფერმენტები *ჰიდროლაზების* კლასისა; ცილებსა და პეპტიდებში შლის პეპტიდურ ბმებს, იგივეა, რაც *პროტეოლიზური ფერმენტები*.

**პროტეიდები,** რთული ცილები; შედგება მარტივი ცილებისა (პროტეინი) და არაცილოვანი კომპონენტებისაგან — პროსთეტიული ჯგუფისაგან. არაცილოვანი კომპონენტის მიხედვით პ-ს ყოფენ 5 ჯგუფად: გლიკოპროტეიდები, *ლიპოპროტეიდები*, *ნუკლეოპროტეიდები*, *ქრომოპროტეიდები* და *ფოსფოპროტეიდები*. პ-ს განეკუთვნება მრავალი ცილა-ფერმენტი. პ. მონაწილეობს ნივთიერებათა გარდაქმნის მრავალ რეაქციაში, სხვადასხვა უჯრედისა და ქსოვილის შენებაში. დიდია პ-ის როლი მემბრანების სტრუქტურის შექმნასა და მათი ფუნქციის გამოვლენის რეაქციებში.

*ნ. ალექსიძე.*

**პროტეინები** (<ბერძნ. prōtos — პირველი, მთავარი), მ ა რ ტ ი ვ ი ც ი ლ ე ბ ი, ცილები, რ-თა შენებაში მონაწილეობს მხოლოდ a-ამინომჟავები, რ-ებიც პეპტიდური ბმით (—NH—CO—) არიან დაკავშირებული. წყალსა და მარილხსნარებში ხსნადობის მიხედვით პ-ს ყოფენ 7 ჯგუფად: *ალბუმინები*, *გლობულინები*, ჰისტონები, პროლამინები, *პროტამინები* და სკლეროპროტეიდები. პ-ს განეკუთვნება, აგრეთვე, პროტეოლიზური ფერმენტები (პეფსინი, ტრიფსინი, ქიმოტრიფსინი და სხვ.). ხშირად პ-ს ცილის სინონიმად ხმარობენ. *ნ. ალექსიძე.*

**პროტეინის მარცვლები,** მომრგვალო ცილოვანი წარმონაქმნები მცენარის თესლში; იგივეა, რაც *ალეირონის მარცვლები*

**პროტეინოთერაპია** (*პროტეინები* და *თერაპია*), მკურნალობის მეთოდი, ადამიანის ან ცხოველის ორგანიზმში ცილოვანი ნივთიერებების პარენტერალურად (კუჭ-ნაწლავის ტრაქტის ავლით) შეყვანა. პ-თვის იყენებენ როგორც საკუთარ (ა ვ ტ ო ჰ ე მ ო თ ე რ ა პ ი ა), ისე დონორის (ი ზ ო ჰ ე მ ო თ ე რ ა პ ი ა) სისხლს, რძეს ან მისი ძირითადი ცილოვანი კომპონენტის — კაზეინის ხსნარს (ლ ა ქ ტ ო თ ე რ ა პ ი ა), სხვა ცილოვან ნივთიერებებს, მ. შ. შრატებსა და ვაქცინებს (ს ე რ ო თ ე რ ა პ ი ა, ვ ა ქ ც ი ნ ო თ ე რ ა პ ი ა). სპეციფ. სერო- და ვაქცინოთერაპიისაგან განსხვავებით, როდესაც პრეპარატის მოქმედება მიმართულია განსაზღვრული ინფექციის გამომწვევისადმი, პ-ის ყველა სახე არასპეციფ. ხასიათისაა და მიმართულია ორგანიზმის საერთო წინააღმდეგობის უნარის გაძლიერებისაკენ. პ-ს იყენებენ ქრონ., დუნედ მიმდინარე პათოლ. პროცესების (ინფექციურ-ალერგიული დაავადებანი, ტროფიკული წყლულები და სხვ.) დროს. ცნობილია არასპეციფ. ვაქცინოთერაპიის გამოყენების ცდები (ფრანგი მეცნ. ჟ. მატე) სიმსივნისა და ლეიკოზის დროს.

**პროტეოლიზური ფერმენტები,** პ რ ო ტ ე ა ზ ე ბ ი, პ ე პ ტ ი დ-ჰ ი დ რ ო ლ ა ზ ე ბ ი, ფერმენტები *ჰიდროლაზების* კლასისა, გვხვდება ყველა ცოცხალ ორგანიზმში; უჯრედის და საკვების ცილებში *პეპტიდური ბმების* ჰიდროლიზის კატალიზატორი. პ. ფ-ს ყოფენ პეპტიდაზებად (ეგზოპეპტიდაზები) და პროტეინაზებად (ენდოპეპტიდაზები). აქტიური ცენტრის აგებულების თავისებურების მიხედვით პ. ფ-ს ყოფენ სერინულ, თიოლურ, მჟავე პროტეინაზებად და მეტალოფერმენტებად, რ-ებიც აქტ. ცენტრში შეიცავს ლითონს (უპირატესად Zn-ს). პეპტიდაზების უმეტესობა ეკუთვნის მეტალოფერმენტებს. პროტეინაზებს განასხვავებენ სუბსტრატული სპეციფიკურობის მიხედვითაც, ე. ი. ცალკეული ამინომჟავების ნაშთებს შორის ბმების ჰიდროლიზის უნარის მიხედვით. დადგენილია ზოგიერთი პროტეინაზის — პეფსინის, ტრიფსინის, ქიმოტრიფსინის — სივრცითი სტრუქტურა. კუჭქვეშა ჯირკვლების პ. ფ. სინთეზირდებიან *პროფერმენტებად*, რის გამოც ისინი არ იწვევენ იმ ქსოვილის ცილების დაშლას, სადაც წარმოიქმნებიან. პ. ფ-ის პრეპარატები გამოიყენება ლაბორ. ცდებში, კვებისა და მსუბუქ მრეწველობაში, მედიცინაში.

*ნ. ნუცუბიძე.*

**პროტეროზოური ჯგუფი (ერა)** (ბერძნ. proteros — უფრო ადრეული და zōē — სიცოცხლე), დედამიწის ქერქის შრეთა სტრატიგრაფიული სკალის ერთ-ერთი ჯგუფი (გეოლ. წელთაღრიცხვის შესაბამისი ერა). მოსდევს არქეულ ჯგუფს (ერას) და წინ უსწრებს პალეოზოურ ჯგუფს (ერას). პ. ე-ის ხანგრძლივობა 2000 მლნ. წ-მდეა. პ. ჯ-ის ქანები მოიცავს კამბრიულისწინა წყებების უდიდეს ნაწილს. გამოყო ინგლ. გეოლოგმა ა. ს. *სეჯუიკმა* 1887. პ. ჯ-ის ზედა ნაწილი სსრკ-ში *რიფეული კომპლექსის* სახელითაა ცნობილი.

*ო. ხუციშვილი.*

**პროტესტანტიზმი** (ლათ. protestans, ნათ. ბრ. protestantis — ის, ვინც საჯაროდ ამტკიცებს), XVI ს. რეფორმაციიდან გამომდინარე რელიგიურ მოძღვრებათა და მიმდინარეობათა საერთო სახელწოდება. პ. დაუპირისპირდა რომის კათოლ. ეკლესიას და, ამ უკანასკნელისა და აღმოსავლური ორთოდოქსულ-მართლმადიდებლური ეკლესიისაგან განსხვავებით, შექმნა ქრისტიანობის მესამე (ბურჟუაზიული) სახესხვაობა. პ-ის სახელწოდების წარმოშობა დაკავშირებულია იმ პროტესტთან, რ-იც 19. IV. 1529 წარუდგინა შპაიერის რაიხსტაგს მის წევრთა უმცირესობამ — ლუთერანობის მომხრე მთავრებმა (საქსონიის, ბრანდენბურგის, ლუნებურგის, ჰესენისა და ანჰალტის) და იმპერიის 14 ქალაქმა ლუთერანობის შემდგომი გავრცელების აღკვეთის შესახებ (რაიხსტაგის კათოლიკე უმრავლესობის მიერ მიღებული დადგენილების გამო). მოგვიანებით „პროტესტანტი" იქცა რელიგ. რეფორმაციის ყველა მიმდევარის სახელწოდებად. პ. მოიცავს რამდენიმე დამოუკიდებელ ეკლესიასა და სექტას. პ-ის ძირითადი დოგმები ჩამოაყალიბეს მისმა ფუძემდებლებმა, თეოლოგებმა მ. ლუთერმა, ჰ. *ცვინგლიმ* და ჟ. *კალვინმა*, რ-თა მოძღვრებამ როგორც ადრინდ. რეფორმატორთა (ჯ. უიკლიფი, ი. ჰუსი და სხვ.), ისე ჰუმანიზმის იდეების გავლენა განიცადა. განსაკუთრებული მნიშვნელობისაა პ-ის ორი ძირითადი დოგმა, რ-თაც ემყარება ეს მოძღვრება. პირველი დოგმის თანახმად, უმთავრეს ავტორიტეტად ითვლება „საღმრთო წერილი", ე. ი. „ბიბლია", ძველი და ახალი აღთქმის წიგნები. პ-ის მეორე დოგმა ემყარება პავლე მოციქულის ეპისტოლეს ეფესელთა მიმართ (თ. 2, § 8—10) და მისგან გამომდინარე *ავგუსტინე ნეტარის* მოძღვრებას. პ-ის თანახმად, ქრისტ. ეკლესიის ერთადერთი და უჩინარი მეთაურია იესო ქრისტე, ამიტომ სხვა მეთაური მას არ სჭირდება. პროტესტანტები უარყოფენ „უცოდველი" პაპის ზემდგომობას და თავიანთ ეკლესიებში მოსპეს საეკლ. იერარქია. პროტესტანტებმა დააწესეს სამღვდელოების არჩევა ერისკაცთაგან. პროტესტანტულ ეკლესიაში, უარყოფილია ღვთისმშობლის კულტი, ანგელოზთა და წმინდანთა თაყვანისცემა, წარმოდგენები „სალხინებელზე", როგორც იმქვეყნიური სამყაროს ერთ-ერთ ნაწილზე; აღკვეთილია მარხვა, ხატები, სკულპტურული გამოსახულებანი და წმ. ნაწილები (მათი სიტყვით, „კერპთმსახურების აღიარება"); მოსპობილია (გარდა ლუთერანული ეკლესიისა) ორგანი — საეკლ. მუსიკა; აღკვეთილია ცელიბატი და მონაზვნობა, მონასტრები დახურულია და ჩატარებულია საეკლ. მიწებისა და მთელი ქონების სეკულარიზაცია, ეკლესიაში აღკვეთილია — „ცოდვათა შენდობა" და „სულის გამოხსნა" კეთილი საქმეებით, შემცირებულია დღესასწაულთა ოდენობა; კათოლიკურსა და მართლმადიდებლურ ეკლესიებში არსებული 7 საიდუმლოდან დატოვებულია მხოლოდ ორი — ნათლობა და ზიარება, ღვთისმსახურება უაღრესად გამარტივებულია. მას შეადგენს ძირითადად მოძღვრების ქადაგება, ერთობლივი ლოცვა და ფსალმუნების (საეკლ. საგალობელთა) ერთობლივი გალობა. ყველა სახის პ-თვის დამახასიათებელია ეროვნ. ელფერი „საღმრთო წერილის" წიგნების თარგმნა ეროვნ. ენებზე, ლიტ. ეროვნ. ენის განვითარებისათვის ხელშეწყობა), პ-მა გავლენა მოახდინა დიდ რევ. მოძრაობებზე, მისცა მათ იდეოლოგიური დროშა. დიდი იყო მისი როლი ჩრდ. ამერ. კოლონიზაციასა და აშშ-ის სახელმწიფოს შექმნაში. XX ს. 70-იან წწ. დამლევს პროტესტანტული ეკლესიები ითვლიან დაახლ. 225 მლნ. მიმდევარს. პროტესტანტული ეკლესიების ინიციატივით დაიწყო XX ს-ში ე. წ. *ოიკუმენური მოძრაობა*, რ-ის მიზანია ქრისტ. ეკლესიების გაერთიანება. 1948-იდან მას ხელმძღვანელობს *ეკლესიათა მსოფლიო საბჭო*, რ-შიც მნიშვნელოვან როლს თამაშობს საქართველოს მართლმადიდებლური ეკლესიის მეთაური.

*გ. ჟორდანია.*

**პროტესტანტული უნია 1608,** გერმანიის პროტესტანტული სამთავროებისა და საიმპერიო ქალაქების კავშირი. შეიქმნა 14 მაისს აუჰაუზენში კათოლიკეთა ხელყოფისაგან თავის დასაცავად. პ. უ-ში გაერთიანდნენ: ანჰალტი, პფალცის საკურფიურსტო, ვიურტემბერგი, ბადენი, კულმბახი, ანსბახი, ნოიბურგ-პფალცი, 1609-იდან — ქ-ები სტრასბურგი და ულმი, 1610-იდან — ბრანდენბურგის საკურფიურსტო და ჰესენი. პ. უ-ის შექმნას უსწრებდა ლუთერანებისა და კალვინისტების ორი დამოუკიდებელი კავშირი (1605). პ. უ-ს საერთო ხაზინა ჰქონდა და ჰყავდა ჯარი. მას მეთაურობდა დირექტორი — პფალცის კურფიურსტი ფრიდრიხ IV, ხოლო 1615-იდან — მისი ძე ფრიდრიხ V. პ. უ-ს ემხრობოდნენ საფრანგეთი, შეერთებული პროვინციების რესპ. (ჰოლანდია) და ინგლისი. პ. უ-ის საპირისპიროდ შეიქმნა კათოლიკური ლიგა (1609). პ. უ. დაიშალა შინაგანი წინააღმდეგობისა და ჰაბსბურგულ-კათოლ. ბლოკის გამარჯვებების შედეგად 1621.

*ნ. გიოშვილი.*

**პროტესტანტული ქორალი,** სასულიერო საგალობელი გერმანულ ტექსტზე. დაკავშირებულია პროტესტანტიზმის კულტთან. გერმანიაში აღმოცენდა XVI ს-ში რეფორმაციისა და გლეხთა ომის პერიოდში. რეფორმაციის მოღვაწეებმა თ. მიუნცერმა და მ. ლუთერმა უარი თქვეს გრიგორიანულ ქორალზე (სრულდებოდა ლათ. ენაზე სპეც. მგალობლების მიერ) და ღვთისმსახურება გერმ. ენაზე შემოიღეს (გერმ. ფსალმუნებსა და ჰიმნებს ასრულებდა მთელი თემი. საგალობლის ტექსტებს ადგენდნენ კათოლ. საგალობლების თარგმანებისა და ძვ. გერმ. სას. სიმღერების საფუძველზე). მელოდიის ძირითად წყაროს წარმოადგენდა გერმ. ხალხ. სასიმღერო შემოქმედება (როგორც სას. ისე საერო სიმღერები) და გადამუშავებული გრიგორიანული ჰანგები. პ. ქ. თანდათან დამკვიდრდა საეკლ. მსახურებაში. XVII ს-ში საგუნდო გალობას შეუერთდა ორგანიც. პ. ქ-მა დიდი როლი ითამაშა გერმ. მუს. კულტურის განვითარებაში. მისი მეშვეობით შეიჭრა პროფ. მუსიკაში ხალხ. სიმღერის მელოდიები.

**პროტესტი** (გერმ. Protest<ლათ. protestor — საჯაროდ ვამტკიცებ), წერილობითი დოკუმენტი, რ-ითაც პროკურორი ან ზემდგომი სასამართლოს უფლებამოსილი პირი რეაგირებს კანონის დარღვევაზე. პ-ს შეადგენს პროკურორი ზედამხედველობის განხორციელების ყველა დარგში, თუ დაადგინეს, რომ რომელიმე სამართ. ხასიათის აქტი ეწინააღმდეგება კანონის მოთხოვნას (იხ *პროკურატურა*).

პროკურორი არ უნდა დაკმაყოფილდეს პ-ის შეტანით, იგი მოვალეა მიაღწიოს კანონსაწინააღმდეგო აქტის შეცვლას ან გაუქმებას, აღადგინოს სახელმწ. ორგანოების, სახელმწ. და საზ. ორგანიზაციების ან მოქალაქეთა დარღვეული უფლებები და კანონიერი ინტერესები. პროკურორის პ. საერთო ზედამხედველობის წესით უნდა განიხილოს შესაბამისი თანამდებობის პირმა 10 დღის ვადაში და შედეგები აცნობოს პროკურორს.

პროკურორი მოვალეა გააპროტესტოს სასამართლოს ყოველი უკანონო და დაუსაბუთებელი განაჩენი, გადაწყვეტილება, განჩინება, დადგენილება. პროკურორის საკასაციო პ-ის შეტანა სასამართლოს განაჩენზე შეიძლება 5 დღის ვადაში, ხოლო სამოქალაქო სამართლის საქმეზე — გადაწყვეტილების გამოტანიდან 14 დღის განმავლობაში.

კანონიერ ძალაში შესული სასამართლოს განაჩენის, გადაწყვეტილების, განჩინების ან დადგენილების გაპროტესტება ს ა ს ა მ ა რ თ ლ ო ზ ე დ ა მ ხ ე დ ვ ე ლ ო ბ ი ს წ ე ს ი თ შეუძლიათ სსრკ გენ. პროკურორს, სსრკ უმაღლესი სასამართლოს თავ-რეს (მათ მოადგილეებს), მოკავშირე რესპუბლიკების პროკურორებსა და უმაღლესი სასამართლოების თავ-რეებს (მათ მოადგილეებს) და სხვა საამისოდ უფლებამოსილ თანამდებობის პირებს.

*ა. ფალიაშვილი.*

**პროტეუსისებრნი** (Proteidae), კუდიან ამფიბიათა ოჯახი. აქვთ წაგრძელებული სხეული, სუსტი კიდურები, გარეთა ლაყუჩები, კანქვეშ ჩამალული თვალები, უპიგმენტო კანი. ოჯახში 2 გვარია

ევროპული პროტეუსი ერთი სახეობით (Proteus anguinus), რ-ის სხეულის სიგრძე 28 *სმ*., წინა კიდურებზე 3 თითი აქვს, უკანაზე — 2. გავრცელებულია იუგოსლ. კარსტულ მღვიმეებში, სინათლეს შეიგრძნობს მთელი კანით. იკვებება უხერხემლოებით. ცოცხლადმშობია. ამერიკული პროტეუსის გვარი (Necturus) შეიცავს 5 სახეობას, აქვს ძალზე პატარა თვალები, პიგმენტიანი კანი, 4-4 თითი ორსავე კიდურზე; ყველაზე მეტად ცნობილია N. maculosus, რ-ის სიგრძეა 36 *სმ*, გავრცელებულია აშშ-ს აღმ. ნაწილსა და სამხრ. კანადაში. ცხოვრობს მტკნარ წყალსატევებში.

*თ. მუსხელიშვილი.*

**პროტექტორატი** (ინგლ. protectorate <ლათ. protector—დამცველი, მფარველი), სპეციალური შეთანხმებით გაფორმებული ურთიერთობა ორ სახელმწიფოს შორის, როცა ერთი მათგანი (პროტექტორი) განაგებს მეორის (პროტეჟეს) საგარეო პოლიტიკას და მისი სახელით გამოდის საერთაშ. ურთიერთობებში. პროტექტორის ვალდებულებაა უზრუნველყოს პროტეჟეს ტერიტ. მთლიანობა და უშიშროება (ამ ტერმინითვე აღინიშნება თვით პროტეჟე სახელმწიფო). პ. წარმოიშვა XVI ს-ში. ზოგიერთი მეცნიერის აზრით ასეთი იყო რუს.-საქართვ. ურთიერთობა 1783 ხელშეკრულებით. ამჟამად არსებობს საფრ. პ. მონაკოზე, იტალიისა — სან-მარინოზე. პროტეჟე სახელმწიფოს შენარჩუნებული აქვს მხოლოდ ადმ. საკითხებზე საერთაშ. შეთანხმებების დადებისა და სპეციალიზებულ საერთაშ. ორგანიზაციებში მონაწილეობის უფლება. ბოლო დროს თავი იჩინა საერთაშ. ურთიერთობებში პროტეჟე სახელმწიფოს დამოუკიდებლობის ტენდენციამ: მონაკომ და სან-მარინომ ხელი მოაწერეს ევროპაში უშიშროებისა და თანამშრომლობის თათბირის დასკვნით აქტს.

კაპიტალ. სახელმწიფოთა კოლონ. ექსპანსიის ხანაში ძალიან გავრცელდა კოლონ. პ., რ-იც ნიღბავდა კაპიტალ. სახელმწიფოს სრულ ბატონობას კოლონ. სამფლობელოზე. კოლონიალიზმის ნგრევის პროცესში ამ ქვეყნებმაც მოიპოვეს დამოუკიდებლობა. *გ. ჟვანია.*

**პროტექციონიზმი** (ფრანგ. protectionnisme<ლათ. protectio — დაცვა, მფარველობა), სახელმწიფოს ეკონომიკური პოლიტიკა, რ-იც ითვალისწინებს ეროვნული ეკონომიკის განვითარების მხარდაჭერას. პ. წარმოიშვა ე. წ. კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების პერიოდში. მისი ხასიათი და შესაბამისად სავაჭრო პოლიტიკის საშუალებანი (შემოზიდვის აკრძალვა, გადასახადების სიდიდე და ტარიფების სტრუქტურა, რაოდენობრივი შეზღუდვა და ა. შ.) იცვლებოდა ამ ზოგადი ეკონ. პოლიტიკის მიხედვით, რ-იც ტარდებოდა ამა თუ იმ ეპოქაში. პ-ის თეორია და პრაქტიკა დაკავშირებულია *მერკანტილიზმთან*, რ-იც ცენტრალიზებული ხელისუფლებისაგან მოითხოვდა სამამულო მრეწვ. დაცვას უცხ. კონკურენციისაგან. პ. ფართოდ იყო გავრცელებული საფრანგეთში, ავსტრიაში, გერმ. სახელმწიფოებში, რუსეთში (პეტრე I-ის დროს). მონოპოლიზმამდელი კაპიტალიზმის ეპოქაში დას. ევრ. და აშშ-ის ქვეყნებისათვის დამახასიათებელი იყო „დაცვითი“ პ. მის მიზანს შეადგენდა ეროვნ. მრეწვ. დაცვა დიდი ბრიტ. უფრო განვითარებული მრეწველობისაგან, რ-იც XIX ს. 40-იან წლებში ატარებდა „ვაჭრობის თავისუფლების“ პოლიტიკას (იხ. *ფრიტრედერობა*). კაპიტალიზმის მონოპ. სტადიაში გადაზრდის პერიოდისათვის დამახასიათებელია „შეტევითი“ პ., რ-იც უცხოეთის კონკურენციისაგან იცავს მრეწვ. არა სუსტ, არამედ უფრო განვითარებულ, მაღალმონოპოლიზებულ დარგებს, მისი მიზანია საგარეო ბაზრების დაპყრობა. მონოპ. მოგების მიღება ქვეყნის შიგნით შესაძლებლობას იძლევა უცხოეთის საქონელი გაიყიდოს ბაზრებზე მის თვითღირებულებაზე იაფად (იხ. *დემპინგი*).

განვითარებული კაპიტალ. ქვეყნების თანამედროვე პ. ხორციელდება სახელმწ. მონოპ. ღონისძიებების რთული სისტემის მეშვეობით, რ-იც კონტროლს უწევს და არეგულირებს საგარეო ვაჭრობას.

კაპიტალ. ინტეგრაციის პროცესების განვითარებამ გამოიწვია თავისებური „კოლექტიური“ პ-ის გაჩენა, რ-იც ხორციელდება განვითარებული კაპიტალ. ქვეყნების ჯგუფების შეთანხმებული მოქმედებით. მისი მაგალითია „საერთო ბაზარი“ (იხ. *ევროპის ეკონომიკური გაერთიანება*). განვითარებადი ქვეყნების პ-ის მიზანია ეროვნ. მეურნ. ფორმირებადი დარგები დაიცვას იმპერიალ. სახელმწიფოების ექსპანსიისაგან. იგი ხელს უწყობს ახალგაზრდა სუვერენული სახელმწიფოების ეკონ. დამოუკიდებლობას.

**პროტისტები** (ბერძნ. prōtistos — უპირველესი), ერთუჯრედიან ორგანიზმთა ერთობლიობა. ტერმ. „პ.“ შემოიღო ე. *ჰეკელმა* (1866), რ-მაც პ. გამოყო ორგ. სამყაროს განსაკუთრებულ, მესამე სამეფოდ.

**პროტისტოლოგია** (*პროტისტები* და ...*ლოგია*), მეცნიერება ერთუჯრედიანი ევკარიოტული ორგანიზმების შესახებ. პ-ის შინაარსს სხვადასხვაგვარად განმარტავენ. ზოგი მეცნიერის (საბჭ. მეცნ. ვ. დოგელი, გერმ. ე. რაიხენოვი, ფრანგი პ. გრასე და სხვ.) აზრით, პ-ის შესწავლის ობიექტია ერთუჯრედიანი ჰეტეროტროფული ორგანიზმები, აგრეთვე უმდაბლესი ერთუჯრედიანი და კოლონ. ავტოტროფები — ქლამიდომონადები, ვოლვოქსისნაირნი, დინოფლაგელატები და ზოგი სხვ. არიან მეცნ. (რუსი ბოტანიკოსი ს. გობი, საბჭ. მეცნ. ე. ხეისინი, შ. მოშკოვსკი და სხვ.), რ-ებიც მიიჩნევენ, რომ უმარტივესებს უნდა მივაკუთვნოთ მხოლოდ ერთუჯრედიანი ჰეტეროტროფული ორგანიზმები, ხოლო წყალმცენარეებს — ქლოროფილის შემცველი ავტოტროფული ორგანიზმები. ამ თვალსაზრისის თანახმად, პ. პროტოზოოლოგიის სინონიმია. მაგრამ არსებობენ ერთუჯრედიანი ორგანიზმები (მაგ., მრავალი ევგლენა), რ-თათვისაც დამახასიათებელია შერეული (მიქსოტროფული, ე. ი. ავტოტროფული და ჰეტეროტროფული) კვება. გარდა ამისა, სისტემატიკურად ახლო მდგომ ფორმებს ხშირად აქვს ქლოროფილი და ტიპური ავტოტროფებია (მაგ., Chlamydomonas-ის გვარის სახეობები), სხვები (მათთან ახლო მდგომი სახეობები Polytoma-ს გვარისა) — ჰეტეროტროფებია. ყოველივე ეს მიუთითებს ევკარიოტული მცენარეებისა და ცხოველების წარმოშობის ერთიანობაზე.

პ. მჭიდროდაა დაკავშირებული *ციტოლოგიასთან*, მედიცინისა და *ვეტერინარიის* სხვადასხვა დარგთან, *პარაზიტოლოგიასთან*, *ჰიდრობიოლოგიასთან*, *ეკოლოგიასთან*, *პალეონტოლოგიასთან*.

პ., გარდა მიკროსკოპული გამოკვლევების ჩვეულებრივი ხერხებისა, იყენებს ციტოფოტომეტრიისა და ავტორადიოგრაფიის მეთოდებს. დიდი მნიშვნელობა ენიჭება უმარტივესების ულტრასტრუქტურების შესწავლას ელექტრონული მიკროსკოპიის მეთოდით, აგრეთვე მათ კულტივირებას. პარაზიტული უმარტივესების შესწავლისას იყენებენ *სეროლოგიისა* და *იმუნოლოგიის* მეთოდებს. უმარტივესთა გამოკვლევა სულ უფრო მჭიდროდ უკავშირდება ციტოლოგიისა და ზოგადი ბიოლ. პრობლემებს. XX ს-ში დამოუკიდებელ დისციპლინად ჩამოყალიბდა სამედ. და ვეტ. პროტოზოოლოგია, რ-თაც დიდი პრაქტ. მნიშვნელობა აქვთ.

საქართველოში პ-ის საკითხებს შეისწავლიან საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს ს. ვირსალაძის სახ. სამედ. პარაზიტოლოგიისა და ტროპ. მედ. სამეცნ.-კვლ ინ-ტში (სამედ. პროტოზოოლოგიური განყ-ბა), თსუ-ის უხერხემლოთა ზოოლ. კათედრაზე, საქ. სსრ მეცნ. აკად. ზოოლ. ინ-ტში და სხვ.



პროტეუსისებრნი. ევროპული პროტეუსი.

ბევრ ქვეყანაში არსებობს პროტისტოლოგიური ან პროტოზოოლ. საზ-ბა. სსრკ-ში პროტოზოოლოგთა საკავშ. საზ-ბა შეიქმნა 1968. გდრ-ში, პოლონეთში, აშშ-სა და საფრანგეთში გამოდის პ-ის სპეც. ჟურნალები. 1961-იდან, რეგულარულად, ყოველ 4 წელიწადში, ტარდება საერთაშ. პროტოზოოლ. კონგრესი და სხვ.

*ლიტ.*: Догель В. А., Общая протистология, М., 1951; Жизнь животных, т. 1, М., 1968. *რ. ავალიანი.*

**პროტო...** (<ბერძნ. prōtos—პირველი), რთული სიტყვის ნაწილი; აღნიშნავს: 1. პირველს, პირველადს, პირველდაწყებითს; მაგ., *პროტოტიპი*; 2. უფროსს, მთავარს, უმაღლესს; მაგ., პროტოდიაკონი.

**პროტობულგარები,** თურქული წარმოშობის ხალხი. პ. მონაწილეობდნენ ბულგარელების ეთნოგენეზში. IV ს-ში სამხრ.-აღმ. ევროპის სტეპებში ბინადრობდნენ და ბიზანტ. მოკავშირეები იყვნენ. 480 *გუთებთან* დამარცხდნენ. 499 აარბიეს თრაკია, VI ს-ში თავს ესხმოდნენ ბიზანტიას. VII ს. I ნახევარში აზოვისა და ქვემო ვოლგისპირეთში ჩამოყალიბდა პ-ის ტომთა კავშირი (დიდი ბულგარეთი) კუბრატხანის მეთაურობით. VII ს. III მეოთხედიდან ხაზართაგან შევიწროებული პ-ის ნაწილი შუა ვოლგისა და კამის რ-ნში გადასახლდა (იხ. *ბულგარები ვოლგა-კამისა*), მეორე ნაწილი *ასპარუხის* წინამძღოლობით გადავიდა სამხრ. ბესარაბიაში, შემდეგ კი დუნაის მარჯვ. სანაპიროზე — ბიზანტ. დაქვემდებარებულ მიწებზე. *ნ. გიოშვილი.*

**პროტოგინია** (*პროტო...* და ბერძნ. gynē — ქალი), პროტეროგინია (ბერძნ. proteros — უფრო ადრეული), ყვავილოვანი მცენარეების ბუტკოს დინგის მომწიფება სამტვრეებზე უფრო ადრე. იგი ხელს უწყობს ჯვარედინ დამტვერვას (იხ. *დიქოგამია*). დამახასიათებელია ცხრატყავასებრთა, ვარდისებრთა, ჯვაროსანთა, ძაღლყურძენასებრთა და სხვ. ოჯახების მცენარეებისათვის. შდრ. *პროტანდრია*.

**პროტოვარსკვლავი** (*პროტო...*), პირობითი სახელწოდება იმ სხეულებისა, რ-თაგანაც წარმოიშობა ვარსკვლავები. წარმოდგენა პ-ზე ჩამოყალიბდა 1947—48 საბჭ. ასტრონომების ვ. ამბარცუმიანისა და ბ. მარქარიანის მიერ შექმნილ *ვარსკვლავთა ასოციაციების* თეორიასთან დაკავშირებით. ასოციაციები შეიცავს ვარსკვლავთა მჭიდრო სისტემების შემცველ არამდგრად ობიექტებს. მათში თავმოყრილია დიდი რაოდენობით ნივთიერება — ასეულობით მზის მასა 1 *პს* ზომის არეში. ამიტომ საფიქრებელია, რომ ისინი ვარსკვლავთწარმოქმნის არეებია. ვარსკვლავები წარმოიქმნება ჯგუფებად 0,1 *პს* ზომის სხეულებისაგან. ამ სხეულებს პ-ები უწოდეს. ჯერჯერობით არაა აღმოჩენილი ისეთი ობიექტები, რ-ებიც შეიძლება პ-ებად მივიჩნიოთ.

**პროტოზოოლოგია,** *ზოოლოგიის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის ერთუჯრედიან ცხოველებს — *უმარტივესებს*. დაწვრილებით იხ. სტ. *პროტისტოლოგია*.

**პროტოკოკოვანი წყალმცენარეები** (Protococcophyceae ანუ Chlorococcophyceae), მწვანე წყალმცენარეების კლასი.

აერთიანებს ერთუჯრედიან და კოლონიურ ფორმებს. ვეგეტატიურ მდგომარეობაში უძრავია. უჯრედი ერთ- ან მრავალბირთვიანია. უსქესო გამრავლება ხდება ზოოსპორებით ან ავტოსპორებით; სქესობრივი პროცესი *იზოგამიაა*. პ. წ. გავრცელებულია ყველგან მტკნარ წყალში, ნიადაგში და ნიადაგის ზედაპირზე, იშვიათად ზღვაში. ცხოვრობენ მრავალუჯრედიანი წყალმცენარეების თალუსში, მღიერებში. მასობრივი გამრავლების დროს იწვევენ წყლის „აყვავებას". პ. წ-ს (ქლორელა, სცენედესმუსი) აშენებენ საკვებად გამოყენების და სხვ. მიზნით. სსრკ-ში გავრცელებულია 150 გვარის 400-მდე სახეობა.

**„პროტონი"**, სახელწოდება საბჭ. მძიმე კვლევითი დედამიწის ხელოვნური თანამგზავრების სერიისა. თანამგზავრებზე არის სამეცნ. აპარატურა, კოსმ. სხივების, აგრეთვე ნივთიერებისა და ზეენერგიული ნაწილაკების ურთიერთქმედების შესასწავლად.

„პ.-1" გაუშვეს 1965 წ. 16 ივლ., „პ.-2"— 1965 წ. 2 ნოემბ., „პ.-3" — 1966 წ. 6 ივლისს. თითოეული „პ-ის" მასსა 12,2 *ტ*, სამეცნ. აპარატურის მასა — 3,5 *ტ*. პერიგეუმის სიმაღლე — 190 *კმ*, აპოგეუმისა— 630 *კმ*. „პ.-4" გაუშვეს 1968 წ. 16 ნოემბერს. მისი უნიკალური სამეცნ. აპარატურით შესაძლებელი იყო $10^{15}$ *ევ*-მდე ენერგიის მქონე ნაწილაკების გამოკვლევა (წინა „პ-ებით" — $10^{13}$ *ევ*-მდე). „პ.-4-ის" მასა (რაკეტა-მატარებლის ბოლო საფეხურის გარეშე) $\approx 17$ *ტ*, კვლევითი აპარატურის მასა — 12,5 *ტ*. პერიგეუმის სიმაღლე— 255 *კმ*, აპოგეუმისა — 495 *კმ*. სამეცნ. აპარატურით შეისწავლეს პირველადი კოსმ. სხივები, აგრეთვე გალაქტიკური წარმოშობის გამა-სხივებისა და ელექტრონების ინტენსიურობა და ენერგიის სპექტრი.

**პროტონემა** (*პროტო*... და ბერძ. nēma — ძაფი), წინაზარდი, *გამეტოფიტის* ნაწილი. ახასიათებს ხავსებს. განარჩევენ პირველად პ-ს (როცა სპორადან ვითარდება) და მეორეულს (როცა რიზოიდებიდან, ღეროდან ან ფოთლიდან ვითარდება). ფოთლოვანი ხავსების პ-ს მწვანე დატოტვილი ძაფის სახე აქვს, ღვიძლისა და ტორფის ხავსებისა ფირფიტნაირია. პ-ზე ვითარდება კვირტები, რ-ებიც დასაბამს აძლევს შეფოთლილ ღეროებს ანთერიდიუმებითა და არქეგონიუმებით (გამეტოფორებით). პ. ჩვეულებრივ მალე იღუპება, იშვიათად (მაგ., მწვანე ხავსში — Buxbaumia) იგი რჩება ხავსის მთელი სიცოცხლის მანძილზე.

**პროტონეოლითი** (*პროტო*... და *ნეოლითი*), არქეოლოგიური პერიოდიზაცია, პალეოლითიდან ნეოლითზე გარდამავალი პერიოდი. პ-თვის დამახასიათებელია ველური მცენარეების შეგროვება, იწყება ქვის იარაღის გაპრიალება. შეესაბამება გვიანდ. *მეზოლითსა* და ნაწილობრივ ყველაზე ადრინდელ ნეოლითს. ტერმინი ამჟამად იშვიათად იხმარება.

**პროტონი** (<ბერძ. prōtos — პირველი; სიმბოლო p), სტაბილური *ელემენტარული ნაწილაკი*, წყალბადის ატომის ბირთვი. პ-ს აქვს მასა $m_p=(1,6726485\pm0,0000086)\cdot10^{-27}$ *კგ* და დადებითი ელექტრული მუხტი $e=(1,6021892\pm0,0000046)\cdot10^{-19}$ *კ*. პ-ის სპინი უდრის 1/2 (პლანკის ħ მუდმივას ერთეულებით); პ., როგორც მთელნახევარი სპინის მქონე ნაწილაკი, ფერმიონია და ემორჩილება *ფერმი-დირაკის სტატისტიკას*. პ-ის მაგნ. მომენტი $\mu_p=(2,7928456\pm0,0000011)\ \mu_0$, სადაც $\mu_0$ ბირთვული მაგნეტონია. ნეიტრონებთან ერთად პ-ები შედის ყველა ქიმ. ელემენტის ატომთა ბირთვის შედგენილობაში. პ-ების რიცხვი ბირთვში უდრის მოცემული ელემენტის ატომურ ნომერს და განსაზღვრავს ელემენტის ადგილს მენდელეევის პერიოდულ სისტემაში თავისუფალი პ-ები კოსმ. სხივების პირველადი კომპონენტის ძირითადი ნაწილია. არსებობს პ-ის შესაბამისი ანტინაწილაკი — *ანტიპროტონი*.

წარმოდგენა პ-ის შესახებ შეიქმნა 1910-იან წწ., როდესაც წარმოიშვა ჰიპოთეზა იმის შესახებ, რომ ყველა ელემენტის ბირთვი შედგება წყალბადის ატომის ბირთვისაგან. 1919—20 ე. *რეზერფორდი* ექსპერიმენტულად დააკვირდა α-ნაწილაკებით დაბომბვისას სხვადასხვა ელემენტის ბირთვებიდან წყალბადის ბირთვების ამოგლეჯას. მანვე შემოიღო ტერმ. „პ." იმასთან დაკავშირებული სიძნელე, რომ ელემენტების ატომური ნომერი ნაკლებია მათ მასურ რიცხვებზე, საბოლოოდ დაძლეულ იქნა 1932 *ნეიტრონის* აღმოჩენით. პ. ძლიერად ურთიერთქმედი ნაწილაკია (*ჰადრონია*). მიეკუთვნება „მძიმე" ჰადრონებს — *ბარიონებს*. პ-ის ბარიონული მუხტი $B=+1$. პ. მონაწილეობს აგრეთვე ელექტრომაგნ., სუსტსა და გრავიტაციულ ურთიერთქმედებაში. პ-ის თვისებების ახსნა გაძნელებულია იმით, რომ არ არსებობს ისეთი თეორია, რ-იც ძლიერ ურთიერთქმედებას დამაკმაყოფილებლად ხსნიდეს. წარმოდგენები პ-ის თვისებრიობაზე ემყარება იმ დაშვებას, რომ იგი გარემოცულია ვირტუალური ნაწილაკების „ღრუბლით" (ამ ნაწილაკებს პ. თვით ასხივებს და შთანთქავს განუწყვეტლივ). პ-ის ძლიერი ურთიერთქმედება სხვა ნაწილაკებთან განიხილება როგორც ვირტუალური ჰადრონების გაცვლის პროცესი.

პ-ზე დიდი ენერგიის ელექტრონების არადრეკადი გაბნევის თავისებურებანი მიუთითებენ, რომ პ-ს უნდა ჰქონდეს შინაგანი სტრუქტურა და შედგებოდეს წერტილის მსგავსი გამბნევი ცენტრებისაგან (ე. წ. პარტონებისაგან).

პ-ების სტაბილურობა, ელექტრული მუხტი და მიღების ხერხის სიმარტივე (წყალბადის დაიონება) განაპირობებს მათ ფართო გამოყენებას მეცნ. და ტექნ. სხვადასხვა დარგში.

*ლიტ.*: Резерфорд Э, Избр научные труды, кн 2 — Строение атома и искусственное превращение элементов, пер. с англ., М., 1972

**პროტონული სინქროტრონი**, იგივეა, რაც *სინქროფაზოტრონი*.

**პროტოპათური მგრძნობელობა** (*პროტო*... და ბერძ. pathos — ტანჯვა), კანის მგრძნობელობის პრიმიტიული ფორმა, რ-ის დროსაც შეიგრძნობა მხოლოდ ძლიერი მექანიკური და ტემპერატურული გაღიზიანება. პ. მ-ის დროს აღქმული შეგრძნებები ხასიათდება არაზუსტი ლოკალიზაციით, დიფუზურობით, სიძლიერითა და მტკივნეულობით. პ. მ. მჭიდროდაა დაკავშირებული ეპიკრიტიკულ მგრძნობელობასთან. იგი ძირითადად გადაეცემა უწვრილესი ნერვული ბოჭკოებით, რ-ებიც მოკლებული არიან მიელინურ გარსს და ნერვულ იმპულსებს ნელა გადასცემენ. პ. მ. დაკავშირებულია საზურგტვინო-თალამურ სისტემასთან, რ-იც განაპირობებს ინფორმაციის გადაცემას პერიფერიული ზეგავლენის ხასიათის შესახებ. კანის მგრძნობელობის ცალკეული ფორმის (ტაქტილური, ტემპ-რული, ტკივილის) შესწავლასთან დაკავშირებით ტერმ. „პ. მ." სულ უფრო იშვიათად იხმარება.

**პროტოპლაზმა** (*პროტო*... და ბერძ. plasma—გამონაძერწი, გაფორმებული), ცოცხალი უჯრედის შიგთავსი ბირთვისა და ციტოპლაზმის ჩათვლით პ. სიცოცხლის მატერიალური სუბსტრატია ტერმ. „პ." პირველად შემოიღო ი. *პურკინემ* 1839. ცხოველების, მცენარეების, მიკრობებისა და ერთუჯრედიანი ორგანიზმების ფიზ. თვისებები, ქიმ. შედგენილობა და სტრუქტურულ-ფუნქციური თავისებურებები ძალიან ჰგავს ერთმანეთს, რაც ცოცხალი ბუნების ერთიანობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მტკიცებულებაა პ-ზე შეხედულება წარმოიშვა უჯრედის აღნაგობის შესწავლასა და უჯრედული თეორიის ჩამოყალიბებასთან ერთად. თავდაპირველად უჯრედის ძირითად სტრუქტურად მიაჩნდათ გარსი, ხოლო შიგთავსს ნაკლებ მნიშვნელობას ანიჭებდნენ. XIX ს. შუა წლებში, უმთავრესად ბოტანიკოსთა შრომების წყალობით, ნათელი გახდა, რომ სწორედ უჯრედის შიგთავსია სიცოცხლის ძირითადი სუბსტრატი. პ-ის ბუნებაზე სხვადასხვა შეხედულება არსებობდა. 1925 ამერ. მეცნ. ე. უილსონმა წამოაყენა თეორია, რ-ის მიხედვითაც პ. არის მრავალფაზოვანი კოლოიდი, სადაც დისპერსიული არეა წყალი, ხოლო ძირითადი დისპერსიული ფაზები — ცილები და ლიპიდები. XX ს. II ნახევრიდან ბიოლოგიაში ფიზ.-ქიმ. მეთოდების დანერგვის გამო, დაგროვდა ახ. მონაცემები პ-ის შედგენილობისა და სტრუქტურის შესახებ. უჯრედშიგა ორგანოიდების — *ბირთვის*, *მიტოქონდრიების*, *ქლოროპლასტების*, გოლჯის აპარატის დეტალურ შესწავლასთან ერთად უჯრედში აღმოაჩინეს მანამდე უცნობი სტრუქტურები — *ენდოპლაზმური ბადე*, *რიბოსომები*, *ლიზოსომები* და სხვ. ნათელი გახდა ბიოლ. მემბრანების უმნიშვნელოვანესი რეგულატორული და სტრუქტურული მნიშვნელობა. აღმოჩნდა, რომ უჯრედის მრავალრიცხოვანი ფერმენტები პ-ში უწესრიგოდ კი არ არის გაბნეული, არამედ მიმაგრებულია სხვადასხვა უჯრედშიგა სტრუქტურაზე. ამ დროიდან მტკიცედ დამკვიდრდა პ-ის სხვადასხვა სტრუქტურისა და მისი ფუნქციის ერთობლივი შესწავლა. პ-ის ულტრასტრუქტურისა და შემადგენელი ბიოპოლიმერების ერთიანმა კვლევამ დიდად შეუწყო ხელი *მოლეკულური ბიოლოგიის* ჩამოყალიბებასა და განვითარებას. ზოგჯერ პ-ს უწოდებენ უჯრედის ბირთვგარე ნაწილს, ე. ი. ციტოპლაზმას, რაც არასწორია. იხ. აგრეთვე *უჯრედი*, *ციტოლოგია*.

*ლიტ.*: Де Робертис Э, Новинский В, Саэс Ф, Биология клетки, пер. с англ., М, 1973; Зенбуш П, Молекулярная и клеточная биология в 3-х томах, т 3, пер с нем., М., 1982, Леви А. Сикевиц Ф., Структура и функция клетки пер с англ., М, 1971; Руководство по цитологии, т. 1—2, М.—Л, 1965—66. *დ. ჯოხაძე*.

**პროტოპლასტი** (*პროტო*... და ბერძ. plastos — გამონაძერწი), მცენარეული უჯრედის შიგთავსი. შედგება უჯრედის მემბრანის, ციტოპლაზმისა და ბირთვისაგან. შდრ. *პროტოპლაზმა*

**პროტოპტერუსი** (Protopterus), თევზების გვარი *ორგვარადმსუნთქავთა* კლასისა. გვარში 4 (ზოგი მონაცემით 3) სახეობაა, მ. შ. ტანად ყველაზე დიდია (2 *მ*-მდე) დიდი პ., ანუ მამბა (P aethiopicus) და მურა პ. (P annectens). ბინადრობენ ტროპ. აფრ. მტკნარ წყალში. მათი სხეული დაფარულია წვრილი ქერცლით, აქვთ ზონარისებრი ფარფლები; იკვებებიან თევზითა და დიდტანიან უხერხემლოებით. წყალსატევის ამოშრობისას ეფლობიან გრუნტში და ირინდებიან. ამ დროს სუნთქავენ ატმ. ჰაერით და 5—9 თვეს უწყლოდ ძლებენ.

**პროტორენესანსი** (*პროტო*... და *რენესანსი*), იტალიური კულტურის ისტორიის ეტაპი, რ-მაც ნიადაგი მოუმზადა აღორძინების ხელოვნებას. ტერმ. „პ." პირველად შვეიც. ისტორიკოსმა ი. ბურკჰარდტმა გამოიყენა პ-ის კულტურა აყვავდა XIII ს—XIV ს. დასაწყისში მისი ჩამოყალიბება *დუჩენტოს* ეპოქაში დაიწყო იტალ. თავისუფალი ქ-ების, განსაკუთრებით ტოსკანის — განვითარებასთან დაკავშირებით. ქალაქთა თვითმმართველობაში ანტიფეოდ. რეფორმებმა გამოიწვია ვაჭრობისა და



პროტოპტერუსი. მურა პროტოპტერუსი.

ხელოსნობის განვითარება, რამაც ხელი შეუწყო კულტურის დაწინაურებას პ-ის ხელოვნ. ძირითადი დამახასიათებელი ნიშნებია საერო მიმართულების საწყისების ზრდა, რეალური ცხოვრების ემოციური აღქმა, ანტ. ხელოვნებისადმი გაძლიერებული ინტერესი. ზოგიერთი მკვლევარი პ-ის ნიშნების ჩასახვას უკავშირებს XI - XIII სს ტოსკანურ ხუროთმოძღვრებას, სადაც პოლიქრომული მარმარილოთი მოპირკეთებულ შენობათა კედლები ფაქიზად და პროპორციულად დაანაწევრეს, გამოიყენეს ანტ. ხუროთმოძღვრული დეტალები, რითაც გადალახეს რომანული სტილის სიმძიმე. პ-ის ხუროთმოძღვრებმა გოტიკურ ფორმებს მიანიჭეს სიმშვიდე და წონასწორობა (არნოლფო დი კამბიო). პ-ის ქანდაკებისათვის დამახასიათებელია ანტ. ფორმებისაკენ სწრაფვა (ნიკოლო პიზანო და სხვ.). პ-ის ფერმწერები (რომაელი პ. კავალინი, განსაკუთრებით ფლორენციელი ჯოტო) თავის სურათებში დიდი დამაჯერებლობით გამოსახავენ ფორმათა მატერიალურობას. ანალოგიურ მოვლენებთან გვაქვს საქმე ამ პერიოდის ლიტ-რაშიც („დოლჩე სტილ ნუოვოს" სკოლის პოეზია). პროტორენესანსული ტენდენციები ვითარდება აგრეთვე ტრეჩენტოს ხელოვნებაშიც. მაშინ, როცა ფართოდ მოიკიდა ფეხი გოტიკურმა მიმდინარეობებმა, ადრინდ რენესანსის მხატვრები, მოქანდაკეები და არქიტექტორები (ფ ბრუნელესკი, დონატელო, მაზაჩო) პ-ის პრინციპებით მუშაობდნენ და ამით საფუძველი მოუმზადეს აღორძინების ხელოვნ შემდგომ განვითარებას.

*ლიტ* Алпатов М В, Итальянское искусство эпохи Данте и Джотто, М—Л, 1939. Лазарев В Н Происхождение итальянского Возрождения т 1— Искусство Проторенессанса, М, 1956.

ილუსტრაცია—იხ ჩანართი, გვ 160—161.

**პროტოსტელა** (*პროტო* და ბერძნ. stelē - ბოძი). მცენარის ცენტრალური ცილინდრის (სტელის) უმარტივესი ტიპი. შედგება მერქნისა (ქსილემის) და მის ირგვლივ განლაგებული ლაფნის (ფლოემის) ელემენტებისაგან. არა აქვს გულგული და გულგულის სხივები.

**პროტოსტილია** (*პროტო*.. და ბერძნ. stylos – სვეტი, საყრდენი), ხერხემლიანი ცხოველების ყბებისა და ლაყუჩების ჩონჩხის სატვინე ქალასთან დაკავშირების ერთ-ერთი ფორმა, როცა ყბისა და ენისქვეშა რკალები ერთიმეორისაგან დამოუკიდებლად ემაგრება სატვინე ქალას. პ ყბის აპარატის ევოლუციის საწყისი ფორმაა, რ-იც ყბიანი ხერხემლიანი ცხოველების ჰიპოთეზურ წინაპრებს უნდა ჰქონოდათ (შდრ *ავტოსტილია, ამფისტილია, ჰიოსტილია*) *ლ ნათაძე*.

**პროტოტიპი** (ბერძნ prōtotypon — პირველსახე), რეალური პიროვნება ან ლიტერატურული პერსონაჟი, რ-იც საფუძვლად უდევს მხატვრული სახის, ტიპის შექმნას. ცნობილია, მაგ., ე. ნინოშვილის ნაწარმოებების პერსონაჟთა პ-ები: მოსე მწერლისა — მოსე ცინცაძე, სპირიდონ მცირიშვილისა — თვითონ ავტორი და სხვ. პ-ები ჰყავს აგრეთვე გ. წერეთლის, მ. ჯავახიშვილის, ლ. ქიაჩელის, მ. გორკისა და სხვათა მიერ შექმნილ მრავალ მხატვრულ სახეს, ტიპს. მხატვრული სახეების შექმნისას ზოგჯერ ლიტ. პ-საც ემყარებიან. მაგ., სალტიკოვ-შჩედრინმა მხატვრული სახეებისათვის გამოიყენა მოლჩალინი („ვაი ჭკუისაგან"), გლუმოვი და სხვ. *გ. მიქაძე*.

**პროტოტროფები,** პროტოტროფული მიკროორგანიზმები (*პროტო*... და ბერძნ. trophē — საკვები; კვება), მიკროორგანიზმები, რ-ებიც აუქსოტროფებისაგან განსხვავებით არ საჭიროებენ თავიანთი განვითარებისათვის მზა ვიტამინებს, ამინომჟავებსა და ზრდის სხვა ფაქტორებს, რადგან თვითონ ახდენენ მათ სინთეზს მინერ. ან ორგ. ნივთიერებებისაგან. პ-ს განეკუთვნება ნიტრიფიკაციის, გოგირდის, რკინის, წყალბადისა და სხვა ბაქტერიები, რ-ებიც ჟანგავენ შესაბამის სუბსტრატებს და ამ დროს გამოყოფილ ენერგიას იყენებენ ასიმილაციისათვის ტერმ. „პ." შემოიღო გერმ მეცნ. ა. ფიშერმა.

**პროტოხეთები,** ხათები, აღმ. მცირე აზიის უძველესი ავტოქთონური მოსახლეობა ინდოევროპული ტომების (ნესიტები, ხეთები, ლუვიელები, ფალაელები) ანატოლიაში გამოჩენამდე (ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყ.). ბინადრობდნენ ხათის ქვეყანაში — ცენტრ ანატოლიაში, პონტოს ზღვის სანაპიროებამდე, და კაპადოკიის ჩრდ. ოლქებში: პოლიტ. ცენტრი იყო ქ. ხათუსა (ხეთური წყაროებით ხათუსა, ახლანდ. ბოღაზქოი, თურქეთი). ლაპარაკობდნენ ხათურ (პროტოხეთურ) ენაზე („ხათთილი"). ამ ენაზე შედგენილი ტექსტები (ძირითადად რელიგ. ხასიათისაა) აღმოჩნდა ბოღაზქოის არქივში. ძვ. წ. II ათასწლ. შუა ხანებისათვის ხათური ენა „მკვდარი" იყო და ხმარობდნენ მხოლოდ ხათური ტექსტების შედგენისას. ხათური ენისათვის დამახასიათებელია პრეფიქსაცია. ამდენად, იგი სტრუქტურულად უახლოვდება დას. კავკასიურ (აფხაზურ-ადიღეურ) და ქართველურ ენათა ჯგუფებს (ა. კამენჰუბერი, ი. დუნაევსკაია, ი. დიაკონოვი, ვ. არძინბა).

პროტოხეთური საზ-ბა ადრეკლასობრივი საზ-ბა უნდა ყოფილიყო. ამას ადასტურებს სამეფო ხელისუფლების ამსახველი ისეთი პროტოხეთური სიტყვების გამოჩენა ხათურ ტექსტებში, როგორიცაა „მეფე", „დედოფალი" შესაბამისი ტიტულებით — „თაბარნა", „თავანანა", „დიდი ტახტი" (სამეფო ტახტი) და ა. შ. არქეოლ. მასალის მიხედვით, სოც. და ქონებრივი დიფერენციაცია შორს უნდა ყოფილიყო წასული. დასტურდება სამეფო და სატაძრო მომსახურე პერსონალის არსებობა („მესუფრენი", „ღვინის მწდენი", „ქურუმნი" და სხვ.). პროტოხეთურ პოლითეისტურ პანთეონს ჰყავდა ამინდის ღვთაება („თარუ"), მზის ღვთაება („ეშთან"), სამყაროს მაცოცხლებელი ღვთაება („თელიფინუ"), „მეუფე ქვეყნისა" („ვურუნქათე") და სხვ. ხათის ქვეყანაში განვითარებული იყო ლითონის (სპილენძი, ოქრო, ვერცხლი) დამუშავება. ამუშავებდნენ (ალბათ მეტეორულ) რკინასაც („ხაფალქი", შესაძლოა აქედან წარმოდგა ბერძნ. chalybs). პ-ისა და მცირე აზიაში გადმოსახლებული ინდოევროპული (განსაკუთრებით ნესიტებისა და ფალაელების) აღრევის შედეგად ძვ. წ. II ათასწლ. I ნახევარში ჩამოყალიბდა ხეთური მოსახლეობა (ხეთები), რ-მაც მთლიანად შეისისხლხორცა პ-ის კულტ. ტრადიციები

*ლიტ.*: Гамкрелидзе Т.В., «Хеттские языки» и вопрос о переселении в Малую Азию индо-европейских племен, «ენათმეცნიერების ინ-ტის შრომები. აღმოსავლურ ენათა სერია», 1957, ტ. 2. *გ. გიორგაძე.*

**პროტოხეთური ენა,** იხ. *ხათური ენა*.

**პროტუბერანცები** (გერმ. Protuberanzen < ლათ. protubero — ვიბერები), გავარვარებული აირის მნათი წარმონაქმნები მზის დისკოს კიდეზე. მზის დისკოზე დაპროექციებული პ. ბნელი ბოჭკოების სახით მოჩანს. იხ. *მზე*.



პროტუბერანცები. მზის პროტუბერანცი.

**პროფაგი** (*პრო*... და ბერძნ. phagos — შთამნთქმელი), ლიზოგენური (იხ. *ლიზოგენია*) ბაქტერიის ქრომოსომაში ჩართული სხვადასხვა *ბაქტერიოფაგის* არაინფექციური ლატენტური ფორმა. წარმოადგენს ზომიერი ფაგის *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას* (დნმ), რ-იც გაერთიანებულია მისი შემცველი ბაქტერიის დნმ-თან და მასთან ერთად განიცდის რეპლიკაციას მრავალი თაობის მანძილზე. პ-ის *გენომს* უკავია უჯრედის მთელი დნმ-ის სიგრძის 1/50—1/100 ნაწილი და შედგება დაახლ. $10^5$ ნუკლეოტიდური წყვილისაგან. ბევრი ბაქტერიოფაგის პ. ბაქტერიულ ქრომოსომაში ყოველთვის ერთსა და იმავე ადგილს იკავებს (მაგ., λ ფაგის პ. ε. coli-ს გენეტ. რუკაზე თავსდება გალაქტოზასა და ბიოტინის ლოკუსებს შორის), ზოგიერთის ლოკალიზაციის ადგილი კი არ არის მკვეთრად განსაზღვრული. გვხვდება ლიზოგენური ბაქტერიები, რ-ებშიც ერთდროულად არის ჩართული რამდენიმე პ. სხვადასხვა ინდუქტორის, მაგ., ულტრაიისფერი სხივების გავლენით პ. გამოეყოფა ბაქტერიულ ქრომოსომას დამოუკიდებელი ვირულენტური ფაგის სახით, მრავლდება და იწვევს ბაქტერიის *ლიზისს*. პ. *პლაზმიდების* რიცხვს მიეკუთვნება. *მ. ჯაჯელავა*.

**პროფერმენტები,** პრეფერმენტები, ზიმოგენები, *ფერმენტების* არააქტიური წინამორბედები, რ-ებიც წარმოიქმნებიან მათი ბიოსინთეზის პროცესში. ისინი გარდაიქმნებიან აქტ. ფერმენტებად, ე. წ. ორგ. პროტეოლიზის რეაქციის შედეგად: პ-ის მოლეკულაში ჩვეულებრივ ერთი პეპტიდური კავშირის გაწყვეტისას ხდება მისი სტრუქტურის ნაწილობრივი ცვლილება, რის შედეგადაც საბოლოოდ ყალიბდება ფერმენტის აქტ. ცენტრი. ტიპური პ-ია *პეფსინოგენი*, ტრიფსინოგენი, *პროთრომბინი*, აგრეთვე ფოსფოლიპაზა. პ-ის ბიოლ. მნიშვნელობა გამოიხატება ფერმენტული აქტივობის ადრეული გამოვლინების შეფერხებაში იმ სტრუქტურულ წარმონაქმნებში რ-ებშიც მიმდინარეობს ფერმენტების ბიოსინთეზი. *ლ. წაქაძე*.

**პროფესია** (ლათ. professio — ოფიციალურად მითითებული საქმიანობა, სპეციალობა), სპეციალური მომზადებისა და მუშაობის გამოცდილების შედეგად შეძენილი თეორიული ცოდნისა და პრაქტიკული ჩვევების კომპლექსის მქონე ადამიანის შრომითი საქმიანობის დარგი. პროფ. საქმიანობა, ჩვეულებრივ, შემოსავლის ძირითადი წყაროა. ამა თუ იმ პ-ის სახელწოდებას განსაზღვრავს სამუშაოს ან სამსახურებრივ ფუნქციათა ხასიათი და შინაარსი, გამოყენებული შრომის იარაღები ან საგნები. საწარმოო ძალთა განვითარებასთან ერთად ღრმავდება *შრომის დანაწილების* პროცესი. ამასთან დაკავშირებით წარმოებრივი ნიშნის მიხედვით დადგენილი პ-ის (მეტალურგი, მშენებელი და ა. შ.) ფარგლებში გამოიყოფა სპეციალიზებული პ-ები: ბრძმედის მექურე, მებეტონე და ა. შ. მეცნ.-ტექ. პროგრესი იწვევს ზოგიერთი პ-ის კვდომას და ახლის წარმოშობას. მაგ., მიწის სათხრელი მანქანების გავრცელების შემდეგ მიწის მთხრელის ნაცვლად გაჩნდა ექსკავატორის მემანქანე. მრავალი პ. დანაწევრებულია სპეციალობებად (მაგ. ექიმი შეიძლება იყოს თერაპევტი, ქირურგი და ა. შ; ეკონომისტ —სტატისტიკოსი, მეგეგმავე და სხვ.). წარმოების კომპლ. მექანიზაციისა და ავტომატიზაციის განვითარების, შრომისა და წარმოების ორგანიზაციის გაუმჯობესების შედეგად იზრდება მატერ. წარმოების მუშაკის მეცნ. ტექ. და კულტ. დონე, ყალიბდება და ვითარდება ფართო პროფილის შრომითი პროფესიები (მაგ., ზეინკალ-გამმართველი და სხვ.), რ-ებიც უზრუნველყოფენ ტექნოლ. პროცესებისა და მანქანების მუშაობის მართვას. ფართო პროფილის პ-თა განვითარებისა და შეთავსების შედეგად შრომა სულ უფრო და უფრო შინაარსიანი და შემოქმედებითი ხდება. ამის შედეგად გონებრივ და ფიზ. შრომას შორის არსებული განსხვავება თანდათანობით ქრება.

სოციალიზმის დროს შრომის უფლება მოიცავს აგრეთვე ადამიანის მიერ პ-ის, საქმიანობისა და სამუშაოს დარგის არჩევის უფლებას მისი მოწოდების, უნარისა და მიდრეკილების, კულტ., სულიერი მოთხოვნილებების, პროფ. მომზადების, განათლებისა და საზ. მოთხოვნილებათა გათვალისწინებით. პ-ის მიღებას უზრუნველყოფს სოციალ. წყობილება, სახ. განათლების ერთიანი სისტემის ფუნქციონირება და განვითარება, რ-იც მოიცავს უფასო პროფ. სწავლებას, შრომითი კვალიფიკაციის ამაღლებასა და ახ. პ-ების დაუფლებას, პროფ. ორიენტაციისა და შრომამოწყობის სისტემათა განვითარებას.

**პროფესიონალიზმი,** 1. სიტყვა, რ-საც იყენებენ საქმიანობის (პროფესიის) მიხედვით გაერთიანებულ ამა თუ იმ ჯგუფში და ამ საქმიანობასთან არის დაკავშირებული. მაგ., სიტყვა ულო (ძნის შესაკრავი ნამჯა) გავრცელებულია მხვნელ-მთესველებში. პ. საერთო ენაში შედის, თუ სათანადო მოვლენა საერთო ინტერესის საგანი ხდება. ასე შემოვიდა საერთო ქართულში დიეტა, ჭანჭიკი, შეპირაპირება და სხვ. პ. არის აგრეთვე საერთო სიტყვის სპეც. მნიშვნელობა, მაგ., ნაწიბურს (ნაპირი, კიდე) ხშირად ხმარობენ ჭრილობის მონარჩენი ზოლის მნიშვნელობით. 2. საერთო ენაში სტილისტური მიზნით გამოყენებული პ., მაგ., მ. ჯავახიშვილის „პატარა დედაკაცში" ნახმარი სიტყვები: ილეუსი, კოხერი.

პ-ს შესაძლოა საერთო ენაში დაუმკვიდრდეს მეტაფორული ხმარება. მკაში მეთაურის აღმნიშვნელი მესვეური საერთო ენაში აღარ იხმარება ამ სპეც. მნიშვნელობით, მაგრამ დამკვიდრებულია „თავკაცის" გაგებით. *ბ. ფოჩხუა.*

**პროფესიონალი რევოლუციონერები,** ტერმინი იხმარება საბჭ. ისტორიულ პარტიულ ლიტ-რაში იმ პირთა დასახასიათებლად, „რომელნიც პროფესიულად ეწევიან რევოლუციურ მუშაობას" (ლენინი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5, გვ. 585). რუსეთში პირველი პ. რ. იყვნენ რევოლუციონერი ხალხოსნები (იხ. *ხალხოსნობა*): ა. ჟელიაბოვი, ა. მიხაილოვი, ი. მიშკინი, მ. ნატანსონი, ს. პეროვსკაია, გ. პლეხანოვი (შემდგომში მარქსისტი), ვ. ფიგნერი და სხვ.

XX ს. დამდეგს რუსეთში „ისკრის" გარშემო შემოკრებილმა პ. რ-ებმა ვ. ი. ლენინის მეთაურობით გადამწყვეტი როლი შეასრულეს რსდმპ დაარსებაში. ესენი იყვნენ *„ისკრის" აგენტები*: ი. ბაბუშკინი, ნ. ბაუმანი, ო. ვარენცოვა, ი. დუბროვინსკი, რ. ზემლიაჩკა, მ. კალინინი, გ. კრჟიჟანოვსკი, ლ. კრასინი, ვ. კურნატოვსკი, პ. ლეპეშინსკი, ვ. ნოგინი, ო. პიატნიცკი, ე. სტასოვა და სხვ. პ. რ-ებმა, შემდგომში კომუნისტური პარტიისა და საბჭ. სახელმწიფოს მოღვაწეებმა — ფ. ძერჟინსკიმ, გ. პეტროვსკიმ, ი. სვერდლოვმა, ი. სტალინმა, ს. შაუმიანმა და მრავალმა სხვამ, რთული გზა განვლეს მოწინავე მუშათა ორგანიზატორობიდან პროლეტ. ფართო მასების ორგანიზატორობამდე. ვ. ი. ლენინი გვასწავლიდა, რომ აუცილებელია გამოვზარდოთ (განსაკუთრებით მუშებისაგან) პ. რ-თა კადრები, რ-ებიც შეიარაღებული იქნებიან საფუძვლიანი თეორ. ცოდნით, მაღალი შეგნებით, დისციპლინით, ღრმა პრინციპულობით, ორგანიზატორული ნიჭითა და კონსპირაციის ხელოვნებით, ვაჟკაცობითა და თავდადებით. პ. რ-ის მოღვაწეობას ხშირად თან სდევდა პატიმრობა, ციხე, გადასახლება, ემიგრაცია. ვ. ი. ლენინი მაღალ შეფასებას აძლევდა პ. რ-თა ბირთვის დამსახურებას პარტიის შექმნისა და მისი განმტკიცების საქმეში, „...რომელიც სხვებზე უფრო ბეჯითად ზრდიდა პარტიას და აღზარდა პარტია" (იქვე ტ. 13, გვ. 118).

**პროფესიული განათლება,** განათლება, რ-საც იღებენ უმაღლეს, საშუალო სპეციალურ და პროფტექნიკურ სასწავლებლებში, აგრეთვე სპეციალურ კურსებზე. იხ. *უმაღლესი განათლება, საშუალო სპეციალური განათლება, პროფესიულ-ტექნიკური განათლება* და სტატიები სხვადასხვა დარგობრივი განათლების შესახებ. მაგ. *ბიოლოგიური განათლება, გეოგრაფიული განათლება, პედაგოგიური განათლება* და სხვ.

**პროფესიული დაავადებები,** 1. ორგანიზმზე პროფესიული მავნეობის მოქმედებით გამოწვეული დაავადებები. პ. დ-ის მიზეზი შეიძლება გახდეს ზოგიერთი სახის მტვერი (იხ. *პნევმოკონიოზი*), სამრეწვ. შხამები (ტყვია, ვერცხლისწყალი, დარიშხანი, ბენზოლი), ფიზ. ფაქტორები (ვიბრაცია, ინტენს. ხმაური, მაღალი ან დაბალი ატმ. წნევა და სხვ.), სითბური გამოსხივება (გადახურება, მზის დაკვრა), მაიონიზებელი გამოსხივება (მაგ., *სხივური დაავადება*). ცნობილია აგრეთვე ინფექციური და პარაზიტული პ. დ. (*ბრუცელოზი, ტუბერკულოზი, ჯილეხი, ტულარემია*), რ-ებიც ემართება თავისი საქმიანობით ინფექციურ ავადმყოფებთან ან დაინფიცირებულ მასალასთან დაკავშირებულ პირებს. სამრეწვ. ალერგენების მოქმედების შედეგად შეიძლება განვითარდეს ალერგიული პ. დ. (ბრონქული ასთმა, ალერგიული რინიტი და სხვ.). გვხვდება აგრეთვე ამა თუ იმ ფაქტორის მოქმედებასთან დაკავშირებული სხვადასხვა ორგანოს ან სისტემის (გულ-სისხლძარღვთა, სასუნთქი, ნერვული, მხედველობის, სმენის, კანის და სხვ.) დაავადებანი. პ. დ. ერთმანეთისაგან განსხვავდება პროცესის ლოკალიზაციით, ხასიათითა და მიმდინარეობით, მაგრამ მათ აერთიანებს ეტიოლოგიური ნიშანი.

სსრკ-ში იმ მუშა-მოსამსახურეთათვის, რ-თაც პ. დ. აქვთ, დადგენილია შეღავათები სოც. უზრუნველყოფისა და დაზღვევის დარგში. თუ პ. დ-მ გამოიწვია დროებითი შრომისუუნარობა, შემწეობა ინიშნება ხელფასის 100% სამუშაო სტაჟისაგან დამოუკიდებლად. პ. დ-ის შედეგად ინიშნება ინვალიდობის პენსია, აგრეთვე მარჩენალდაკარგული ოჯახის პენსია სტაჟის ხანგრძლივობისაგან დამოუკიდებლად და უფრო მეტი რაოდენობით, ვიდრე საერთოდ ავადმყოფობის შემთხვევაში. პ. დ-ის დროს (პნევმოკონიოზის გარდა) შესაძლებელია დაზარალებულმა აღძრას სარჩელი, რათა საწარმომ აუნაზღაუროს ზარალი. სოც. უზრუნველყოფის დარგში პ. დ-ს უთანაბრდება პროფ. მოწამვლა.

2. პ. დ., პროფესიული პათოლოგია — თერაპიის დარგი, რ-იც შეისწავლის არახელსაყრელი საწარმოო ფაქტორების შედეგად განვითარებული დაავადებების მიზეზებს, მათი განვითარების მექანიზმს, კლინიკასა და მკურნალობას; პ. დ-ის პროფილაქტიკას შეისწავლის შრომის ჰიგიენა (იხ. *ჰიგიენა შრომისა*). პროფ. პათოლოგია მჭიდროდ არის დაკავშირებული სხვადასხვა კლინიკურ დისციპლინასთან, განსაკუთრებით თერაპიასა და ნევროპათოლოგიასთან. ცალკეული ცნობები შრომის პირობების მავნე გავლენისა და პ. დ-ის არსებობის შესახებ გვხვდება ჯერ კიდევ ძვ. ბერძენ და რომაელ მეცნიერთა ნაშრომებში. პირველი შრომები პ. დ-ზე გაჩნდა XVI ს-ში. 1556 *აგრიკოლამ*, 1567 კი *პარაცელსუსმა* გამოაქვეყნეს შრომები სამთო საქმის მუშათა პ. დ-ზე. პროფ. პათოლოგიისა და შრომის ჰიგიენის, როგორც მედ. დამოუკიდებელი დარგის ფუძემდებელია ბ. რამაცინი. 1847 გამოვიდა რუსი ექიმის ა. ნიკიტინის წიგნი „მუშების დაავადებანი გამაფრთხილებელი ზომების მითითებით", რ-იც იყო პირველი რუს. ორიგინ. ნაშრომი პ. დ-ზე. 1877 გამოვიდა თ. ერისმანის შრომა „პროფესიული ჰიგიენა ანუ გონებრივი და ფიზ. შრომის ჰიგიენა".

სსრკ-ში პ. დ-ისა და პროფ. ინტოქსიკაციის შემთხვევები მკეთრად შემცირდა. შექმნილია შრომის ჰიგიენისა და პროფ. დაავადებათა სპეციალიზებული სამეცნ.-კვლ. ინ-ტების ფართო ქსელი. პირველი ასეთი ინ-ტი დაარსდა მოსკოვში 1923, 1977 კი სსრკ სხვადასხვა ქალაქში 15 ანალოგიური ინ-ტი იყო. პროფ. პათოლოგიის საკითხების მეცნ. კვლევა წარმოებს სამედ. ინ-ტებსა და ექიმთა დახელოვნების ინ-ტების კლინიკურ და ჰიგიენის კათედრებზე. 1957-იდან გამოდის ჟურნალი „Гигиена труда и профессиональные заболевания". 1927 ნ. *მახვილაძის* თაოსნობით თბილისში დაარსდა *შრომის ჰიგიენისა და პროფესიულ დაავადებათა სამეცნიერო კვლევითი ინსტიტუტი*, რ-იც ამჟამად მის სახელს ატარებს. საქართველოში პროფ. პათოლოგიის მეცნ. და პრაქტ. განვითარების საქმეში ნ. მახვილაძესთან ერთად დიდი ღვაწლი მიუძღვით მ. მაჩაბელს და ს. ყიფიანს.

*ლიტ.*: Профессиональные болезни, 3 изд., М., 1973 (ბიბლიოგრ.). *გ. კვანჭახაძე.*

**პროფესიული დამნაშავე,** პირი, ვისთვისაც დანაშაულებრივი საქმიანობა მისი ცხოვრების წესი და შემოსავლის ძირითადი წყაროა. პ. დ. ასეთ საქმიანობას ჩვეულებრივ ბიზნესად და კარიერის საშუალებად თვლის, იგი სრულყოფილად ეუფლება დანაშაულის ჩადენის ხერხებს და თანდათან სპეციალიზდება განსაზღვრული ტიპის დანაშაულის ჩადენაში (ყალბი ფულის დამზადება, თაღლითობა, ავტომანქანების გატაცება, მევახშეობა და სხვ.).

სსრკ-ში პროფ. დანაშაულობა შესამჩნევი გახდა 30-იანი წ. დასაწყისში. მის სოც. ბაზას წარმოადგენდა კლასობრივად მტრული, უსაქმური ან დეკლასირებული ელემენტები. ამჟამად იგი, როგორც სოც. მოვლენა, ჩვენში აღარ არსებობს.

ბურჟ. ქვეყნებში პროფ. დანაშაულობას საკმაოდ დიდი ადგილი უკავია საერთო დანაშაულობის სტრუქტურაში. განსაკუთრებით ფართოდ ვრცელდება პ. დ-თა გაერთიანებები (ე. წ. სინდიკატები აშშ-ში), რ-ებიც ვაჭრობენ ნარკოტიკებით, ქონების გამოძალვის მიზნით იტაცებენ ადამიანებს, იპარავენ ხელოვნ. ნაწარმოებებს, ეწევიან კონტრაბანდასა და სხვ. იხ. აგრეთვე *ორგანიზებული დანაშაულობა, განგსტერიზმი.* *გ. ტყეშელიაძე.*

**პროფესიული კავშირები,** პროფკავშირები, მასობრივი ორგანიზაცია, რ-იც აერთიანებს წარმოების, მომსახურებისა და კულტურის სფეროში დასაქმებულ, საერთო ინტერესებით დაკავშირებულ მშრომელებს. წარმოიშვა კაპიტალიზმის ეპოქაში პროლეტარიატის კაპიტალ. ექსპლუატაციის წინააღმდეგ ბრძოლის პროცესში. მსოფლიო პროფკავშირული მოძრაობა, *მუშათა საერთაშორისო მოძრაობის* შემადგენელი ნაწილია.

პ. კ-ის წარმოშობა და განვითარება (XVIII ს. დასასრულიდან 1917-მდე). დას. ევრ. ქვეყნებსა და აშშ-ში პ. კ-ის შექმნა დაიწყო XVIII ს. დასასრულიდან. თავდაპირველად ისინი ატარებდნენ ურთიერთდამხმარე საზ-ბის ხასიათს, მაგრამ სულ მალე პ. კ. ჩაებნენ საგაფიცვო მოძრაობაში. ამის გამო პ. კ-ის შექმნა „...მუშათა კლასის გიგანტური პროგრესი იყო კაპიტალიზმის განვითარების დასაწყისში, როგორც მუშების დაქსაქსულობიდან და უმწეობიდან კლასობრივი გაერთიანების საწყისებზე გადასვლა" (ლენინი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 31, გვ. 43).

I ინტერნაციონალმა და მისმა ფუძემდებლებმა კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა, რ-ებიც უშუალოდ იყვნენ დაკავშირებული მრავალი ქვეყნის ეროვნ. პროფ. ცენტრებთან, დიდი გავლენა მოახდინეს მუშების კლასობრივი შეგნების განვითარებასა და პ. კ-ის პროლეტარული ბრძოლის ცენტრად გადაქცევაზე.

XIX ს. უკანასკნელ მესამედში ევრ. და ამერ. ქვეყნებში მუშათა პარტიების ერთ-

დროულად წარმოქმნისა და მათი გავლენის გაძლიერებასთან ერთად იზრდებოდა პ. კ-ის რიცხვიც. ფართოვდებოდა საგაფიცვო ბრძოლის მასშტაბები, ამ პერიოდში შეიქმნა საწარმოო პ. კ., ეროვნული პ. კ-ის ცენტრები, დარგობრივი პ. კ., პ. კ-ის საერთაშ. ცენტრები. იმპერიალ. სტადიაზე *ტრედუნიონიზმის* იდეოლოგია და პრაქტიკა ფართოდ გავრცელდა დიდი ბრიტ., ევრ., აშშ-ისა და სხვა ქვეყნების პროფმოძრაობაში. რეფორმისტებმა ხელში ჩაიგდეს ხელმძღვანელობა 1903 შექმნილ პ. კ-ის საერთაშ. სამდივნოში.

XIX ს დასასრულს რომის პაპის ლეო XIII-ის ინიციატივით შეიქმნა *ქრისტიანული პროფკავშირები*, რ-თა ხელმძღვანელები საეკლესიო ფრაზეოლოგიით შენიღბულ რეფორმისტულ იდეებს ქადაგებდნენ.

XIX ს. 80—90-იან წლებში საფრანგეთისა და ზოგიერთი სხვა ქვეყნის მუშათა მოძრაობაში წარმოიშვა ანარქიზმ-სინდიკალიზმი, რ-ის წარმომადგენლები უარყოფდნენ პროლეტარიატის მიერ პოლიტ. ორგანიზაციის შექმნის აუცილებლობას.

რუსეთში პ. კ. პირველად 1905—07 წლების რევ. პერიოდში გაჩნდნენ. რუსეთში პროფკავშირულმა მოძრობამ, რ-საც ბოლშევიკები ხელმძღვანელობდნენ, დასაწყისშივე მიიღო მებრძოლი, რევ. ხასიათი. ბოლშევიკები გამოდიოდნენ მენშევიკების წინააღმდეგ, რ-ებიც ცდილობდნენ ჩამოეცილებინათ პ. კ. პოლიტ. ბრძოლისათვის, პარტიისათვის.

I მსოფლიო ომამდე (1914—18) ზოგიერთი ქვეყნის პ. კ-მა (დიდი ბრიტანეთი, გერმანია, საფრანგეთი, აშშ და სხვ.) შეუპოვარი ბრძოლით მიაღწიეს იმას, რომ მრეწვ. ზოგიერთ დარგში სამუშაო დღე 8—10 საათამდე შეემცირებინათ. პირველი ღონისძიებანი განხორციელდა სოც. დაზღვევისა და შრომის დაცვის სფეროში. ომმა გაართულა პ. კ-ის საქმიანობა. რეფორმის ლიდერები შოვინიზმს მიემხრნენ, წამოაყენეს იმპერიალ. მთავრობის მხარდამჭერის ლოზუნგი — „სამოქალაქო მშვიდობა“; პ. კ-ის საერთაშ. სამდივნომ თავისი საქმიანობა შეწყვიტა.

**პ. კ. განვითარებულ კაპიტალისტურ ქვეყნებში კაპიტალიზმის საერთო კრიზისის პერიოდში.** I მსოფლიო ომისა და დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შედეგებით გამოწვეულ რევ. კრიზისის პერიოდში პ. კ. მონაწილეობდნენ მუშათა კლასის მრავალ საბრძოლო გამოსვლაში. მათ მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს ანტისაბჭ. ინტერვენციის წინააღმდეგ მოძრაობაში. მათი ლოზუნგი იყო „ხელი შორს რუსეთისაგან“. 1919 რეფორმისტი პროფ. ლიდერების ინიციატივით შეიქმნა პ. კ-ის **ამსტერდამის ინტერნაციონალი**, რ-საც ჩამოაცილეს საბჭ. კავშირის, კოლონ. და დამოკიდებული ქვეყნების პ. კ-ის უმეტესი ნაწილი და კაპიტალ. ქვეყნების რევ. პ. კ. 1920 დაფუძნდა ქრისტიანული პ. კ-ის საერთაშ. კონფედერაცია (ქპსკ). ფაქტობრივად მსოფლიო პროფ. მოძრაობა დაიშალა. 1921 ჩამოყალიბდა პ. კ-ის **წითელი ინტერნაციონალი** (პროფინტერნი) — რევ. პროფ. ცენტრი, რ-იც კლასობრივი თანამშრომლობის რეფორმისტული პოლიტიკის წინააღმდეგ გამოდიოდა. XX ს. 20—30 წლებში პ. კ. აქტიურად მონაწილეობდნენ მშრომელთა სოც. უფლებების, სოც. უზრუნველყოფის სისტემის გაფართოებისათვის ბრძოლაში. გერმანიაში, საფრანგეთში, იტალიაში, შვეიცარიაში, ბელგიასა და სხვ. ქვეყნებში მრეწვ. დარგის მუშებმა მიაღწიეს იმას, რომ სამუშაო დღე 8 *სთ*-მდე შეუმცირეს. პ. კ. იშვიათად ხელფასის გადიდებასაც აღწევდნენ. მემარჯვენე პროფ. ლიდერების პოზიცია ასუსტებდა მუშათა ბრძოლას კაპიტალის წინააღმდეგ. ამ მდგომარეობამ 1933 გერმანიაში მნიშვნელოვნად გაუადვილა ფაშისტებს ძალაუფლების ხელში ჩაგდება. პ. კ-ის ლიკვიდაციის შემდეგ შექმნეს ფაშისტური სახელმწიფოს დაქვემდებარებული ახ. ორგანიზაცია ე. წ. „შრომითი ფრონტი“. კომინტერნის VII კონგრესის გადაწყვეტილება ითვალისწინებდა ფაშიზმის წინააღმდეგ მუშათა კლასისა და ყველა დემოკრ. ძალის შეკავშირებას. 1937 პროფინტერნმა არსებობა შეწყვიტა, ხოლო მისი წევრები ინდივიდ. წესით გაერთიანდნენ რეფორმისტულ პ. კ-ში. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს ოკუპირებული ქვეყნების პ. კ. კომუნისტების ხელმძღვანელობით აქტიურად მონაწილეობდნენ ფაშიზმის წინააღმდეგ ბრძოლაში. ომის წლებში აქტიურად მუშაობდნენ ინგლის-საბჭოთა და საფრ.-საბჭოთა პროფკავშირული კომიტეტები. 1945 სსრკ პ. კ-ის აქტიური მონაწილეობით დაარსდა პროფკავშირების მსოფლიო ფედერაცია (პმფ), რ-შიც საბჭ. კავშირისა და სახ. დემოკრ. ქვეყნების პ. კ-თან ერთად შევიდა კაპიტალ. ქვეყნების ყველა მსხვილი პროფ. ცენტრი (ამერ. შრომის ფედერაციისა და კოლონ. და დამოკიდებული ქვეყნების ცალკეული პროფ. ცენტრების გამოკლებით). ამჟამად პმფ-ში გაერთიანებულია 81 ქვეყნის 90 ეროვნ. პროფცენტრი, რ-თა წევრების საერთო რაოდენობაა 206 მლნ. კაცი (1982). სამდივნო პრაღაშია. 1949 მემარჯვენე პროფ. ლიდერებმა პმფ-ს ჩამოაშორეს რიგი ეროვნ. პროფ. ცენტრი და ჩამოაყალიბეს **თავისუფალი პროფკავშირების საერთაშორისო კონფედერაცია** (თპსკ), რ-შიც გაერთიანდნენ რეფორმიზმის პოზიციებზე მდგარი პ. კ. თპსკ-ში შედის 94 ქვეყნის 134 ეროვნ. პროფორგანიზაცია, რ-თა წევრების საერთო რაოდენობა შეადგენს 85 მლნ. კაცს (1982). 1982 აღნიშნულ კონფედერაციაში კვლავ შევიდა შრომის ამერიკული ფედერაცია-წარმოებრივი პროფკავშირების კონგრესი (შაფ-წპკ). თპსკ-ს გააჩნია 3 რეგიონალური ორგანიზაცია: აზიის, აფრიკისა და ამერიკათშორისი. 1945 თავისი საქმიანობა განაახლა ქპსკ-მა, რ-ის ლიდერებმა უარი თქვეს პმფ-სთან გაერთიანებაზე. 1968 ამ ორგანიზაციას უწოდეს **შრომის მსოფლიო კონფედერაცია**, რ-ის ოფიც. დოკუმენტიდან ფორმალურად არის ამოღებული ქრისტიანობის სოც. დოქტრინა. შმკ-ში შედის 82 ქვეყნის 85 ეროვნ. პროფორგანიზაცია, რ-ებშიც გაერთიანებულია დაახლ. 14 მლნ. კაცი (1982). მას აქვს რეგიონალური ორგანიზაციები ლათ. ამერიკასა და აზიაში. 1973 შეიქმნა პროფკავშირების ევროპული კონფერენცია (პკკ), რ-იც აერთიანებს დას. ევროპის 19 ქვეყნის 34 ეროვნ. პროფცენტრს. წევრთა საერთო რაოდენობა 40 მლნ. კაცს აღემატება (1982). თანამშრომლობს თპსკ-თან. მიუხედავად იმისა, რომ განვითარებული კაპიტალ. ქვეყნების მუშათა მოძრაობაში განხეთქილებაა, იქ სხვადასხვა პროფ. ცენტრში შემავალი მუშები მაინც აქტიურად მონაწილეობენ გაფიცვებში. 1919—39 წლებში გაფიცვაში მონაწილეთა რიცხვი განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში 74 მლნ. კაცს აღწევდა, 1946—66 მათი რიცხვი 262,9 მლნ. კაცამდე გაიზარდა. 1981 მხოლოდ აშშ-ში, იაპონიაში, გფრ-ში, დიდ ბრიტანეთში, საფრანგეთსა და იტალიაში გაფიცული იყო 12 მლნ. კაცი. მუშათა კლასთან ერთად საგაფიცვო მოძრაობაში მონაწილეობდნენ მოსამსახურეები, ინტელიგენცია (იხ. *გაფიცვა*). საგაფიცვო მოძრაობის შესაზღუდავად ბურჟ. მთავრობამ შემოიღო ახ. ანტისაგაფიცვო და ანტიპროფკავშირული კანონები. გაფიცვების შედეგად მუშათა კლასმა მრავალ განვითარებულ კაპიტალ. ქვეყანაში მიაღწია სამუშაო კვირის შემცირებას, ანაზღაურებადი შვებულების გადიდებას, სოც. კანონმდებლობის გაფართოებას და სხვ; სახელმწიფო-მონოპ. კაპიტალიზმისა და სამეცნ.-ტექ. რევ. პირობებში პ. კ-ის წინაშე დგება, ახ. ამოცანები, რ-თა გადაწყვეტა მოითხოვს მათი მოქმედების სფეროს მნიშვნელოვან გაფართოებას.

**პ. კ-ის საქმიანობა სოციალისტურ ქვეყნებში.** სოციალ. რევ. შემდეგ პ. კ-ის ამოცანები ძირფესვიანად იცვლება. ისინი აქტიურად მონაწილეობენ სოციალიზმისა და კომუნიზმის მშენებლობაში, იბრძვიან შრომის ნაყოფიერებისა და პროდუქციის ხარისხის ასამაღლებლად. პ. კ. წარმოადგენს მშრომელთა ფართო მასებისათვის წარმოების მართვის კომუნისტურ სკოლას.

სსრკ-ის პ. კ-მა მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს 1918—20 წწ. სამოქალაქო ომისა და სამხ. ინტერვენციის პერიოდში ფრონტისათვის დახმარების ორგანიზაციაში, ახ. სახელმწ. აპარატის შექმნაში, სახ. მეურნ. აღდგენის, სოციალ. ინდუსტრიალიზაციის გატარების, სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციისა და კულტ. რევ. განხორციელებაში. დიდი სამამულო ომის დროს (1941—45) ისინი აქტიურად მონაწილეობდნენ ქვეყნის ეკონ. აღდგენასა და შემდგომ განვითარებაში. ბულგ., რუმინ., იუგოსლ., პოლ., ჩეხოსლ., უნგრ. და ალბ. განთავისუფლების შემდეგ ამ ქვეყნებში შეიქმნა ეროვნ. პროფ. გაერთიანებაში შემავალი ერთიანი პ. კ. 1946 გერმ. საბჭ. საოკუპაციო ზონაში შეიქმნა თავისუფალი გერმ. პ. კ-ის გაერთიანება, რ-იც 1949 წ. ოქტომბრიდან გდრ-ის პროფ. ცენტრი გახდა.

1945 ჩეხოსლოვაკიაში ჩამოყალიბდა ერთიანი პროფ. ცენტრი. 1950 ახ. კანონის („პროფკავშირების დებულებისა და ფუნქციის შესახებ“) საფუძველზე მუშაობა დაიწყო სრულიად ჩინეთის პ. კ-ის ფედერაციამ. 1946 ერთიანი პროფ. ცენტრი ჩამოყალიბდა ვიეტნამის დემოკრ. რესპუბლიკაში. 1927-იდან ერთიანი პროფ. ცენტრი არსებობს მონღ. სახ. რესპუბლიკაში. 1961 შეიქმნა კუბის მშრომელთა პროფ. ცენტრი. შრომისადმი კომუნისტური დამოკიდებულების აღზრდაში მნიშვნელოვან როლს თამაშობენ პროფკავშირული კულტ-საგანმანათლებლო დაწესებულებები: კულტურის სახლები, კლუბები, ბ-კები და სხვ.; სოციალ. ქვეყნების პ. კ-ის ყურადღების ცენტრშია მუშათა კლასის შრომის, ყოფა-ცხოვრებისა და დასვენების პირობების გაუმჯობესება. სოციალ. ქვეყნების პ. კ. დაფუძნებულია დემოკრ. ცენტრალიზმზე. ეროვნ. პროფ. ცენტრები აერთიანებს დარგობრივ პ. კ-ს, რ-ებსაც აქვთ პ. კ-ის ეროვნ. და ადგილ. კომიტეტები. საწარმოებში ფუნქციონირებს საფაბრიკო-საქარხნო და საამქრო კომიტეტები და პროფჯგუფები.

სოციალ. ქვეყნების პ. კ. აფართოებენ კავშირს საერთაშ. და რეგიონალურ პროფ. ცენტრებსა და ამ პროფ. ცენტრებში შემავალ ეროვნ. პროფორგანიზაციებთან.

**აზიის, აფრ., და ლათ. ამერ. განვითარებადი ქვეყნების პ. კ.** II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ ეროვნ.-განმათავისუფლებელი მოძრაობის ზრდას და იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის კრახს თან ახლდა პროფ. მოძრაობის მძლავრი აღმავლობა განვითარებად ქვეყნებში. განვითარებადი ქვეყნების პ. კ. იბრძვიან ნეოკოლონიალიზმის წინააღმდეგ, ილვწიან სოც. პროგრესის, მშრომელთა ხელფასის გადიდების პროფ. მოძრაობის განვითარებისა და ერთიანობისათვის. ზოგიერთ ქვეყანაში, სადაც მუშათა კლასის ლეგალური პარტია არ არსებობს, პ. კ. წარმოადგენენ მუშათა კლასობრივი ორგანიზაციის ერთადერთ ფორმას. თითოეული განვითარებადი ქვეყნის პროფ. მოძრაობას სხვისგან განმასხვავებელი თავისებურება აქვს. მაგ., აზიის მრავალი არასოციალ. ქვეყნის პროფ. მოძრაობისათვის დამახასიათებელია დაქსაქსულობა. ამ ქვეყნებში (ინდოეთი, პაკისტანი, შრი-ლანკა, ფილიპინები) მოქ-

მედებს რამდენიმე ეროვნ. პროფ. ცენტრი, რ-ებიც სხვადასხვა პოლიტ. პარტიასთან არიან დაკავშირებული. აზიის სხვა ქვეყნებში (ინდონეზია, ნეპალი, სინგაპური) მმართველმა წრეებმა შექმნეს ერთიანი პროფ. ცენტრი, რ-იც ატარებდა მთავრობის მხარდაჭერის პოლიტიკას. ზოგიერთი ქვეყნის კომპარტიამ შექმნა კლასობრივ პოზიციაზე მდგომი პროგრესული პროფ. ცენტრი, რ-იც მუშათა კლასის მოქმედების ერთიანობას ემხრობა. აზიის განვითარებადი ქვეყნების ზოგიერთი პროფ. ცენტრი შედის პმფ-ში.

არაბ. ქვეყნებში, როგორც წესი, მოქმედებს ერთიანი ეროვნ. პროფ. ცენტრი ეროვნ. დემოკრ. პარტიების ხელმძღვანელობით. ქვეყნებში, სადაც შექმნილია კომუნისტური პარტიები, პ. კ-ის საქმიანობაში აქტიურად მონაწილეობენ კომუნისტები. არაბ. ქვეყნების პ. კ-ის უმრავლესობა შედის არაბ. პ. კ-ის საერთაშ. კონფედერაციაში (აპსკ), რ-იც შეიქმნა 1956 (1973 ითვლიდა 4,2 მლნ. წევრს) და დგას ანტიიმპერიალ. პოზიციებზე. ზოგიერთი არაბ. პროფ. ცენტრი შედის აგრეთვე პმფ-ში. 1961 აფრიკაში შეიქმნა სრულიად აფრ. პ. კ-ის ფედერაცია (საპფ). 1973 იგი აერთიანებდა 2,5 მლნ. წევრს. აფრ. რვა პროფ. ცენტრი ერთდროულად შედის პმფ-ში. 1962 საპფ-ის საწინააღმდეგოდ შეიქმნა აფრ. პ. კ-ის კონფერენცია. 1970 აფრ. ერთიანობის ორგანიზაციამ მიიღო გადაწყვეტილება აფრ. ერთიანი პ. კ-ის შექმნის შესახებ. 1973 შეიქმნა აფრ. ერთიანი პ. კ-ის ორგანიზაცია, რ-ის შემადგენლობაში შევიდა საპფ-ის თითქმის ყველა წევრი.

ლათ. ამერ. ქვეყნების კომუნისტებმა და პროფ. მოძრაობის პროგრ. აქტივისტებმა XX ს. 50-იან წლებში აქტიური ბრძოლა გააჩაღეს ერთიანი ეროვნ. პროფ. ცენტრის შესაქმნელად. პროფ. ცენტრი შეიქმნა ჩილეში, ურუგვაიში (1973 რეაქციამ გაანადგურა), ბოლივიაში, ბრაზილიაში (დაშალეს 1964). ლათ. ამერ. ზოგიერთ ქვეყანაში (პერუ, ეკვადორი, ვენესუელა და სხვ.) მოწესრიგებულია პ. კ-ის მოქმედების ერთიანობა ყველაზე მნიშვნელოვან პრობლემებზე. 1964 შეიქმნა ლათ. ამერ. მშრომელთა ერთიანი პ. კ-ის მუდმივი კონგრესი (ლ ა მ ე პ მ კ), რ-ის ზოგიერთი წევრი ასევე შედის პმფ-სა და პროფკავშირთა საერთაშ. გაერთიანებაში (პსგ).

ს ა ე რ თ ა შ ო რ ი ს ო პ რ ო ფ კ ა ვ შ ი რ უ ლ ი ე რ თ ი ა ნ ო ბ ი ს ა თ ვ ი ს ბ რ ძ ო ლ ა II მ ს ო ფ ლ ი ო ო მ ი ს (1 9 3 9—4 5) შ ე მ დ ე გ. II მსოფლიო ომის შემდეგ პ. კ-ის გავლენა მნიშვნელოვნად გაიზარდა. პ. კ-ის წევრების საერთო რაოდენობამ 1982 მთელ მსოფლიოში 400 მლნ. მიაღწია (1945—70 მლნ.). საერთაშ. პროფ. მოძრაობის შემდგომი წარმატებების ერთ-ერთი წანამძღვარია მისი პროგრ. ძალების ბრძოლა ეროვნ. და საერთაშ. მასშტაბით მშრომელთა პ. კ-ში ორგანიზებული მოქმედების ერთიანობისათვის, მშრომელთა ცხოვრების პირობების გასაუმჯობესებლად, მშვიდობისა და დემოკრატიისათვის, სოც. პროგრესისათვის საერთაშ. პროფ. მოძრაობაში ერთიანობის დასამყარებლად იბრძვის პმფ. ერთიანობისაკენ მოწოდების რეზოლუცია მიიღო პ. კ-ის VIII საერთაშ. კონგრესმა (ვარნა, 1973), რ-იც წარმოადგენდა დაახლ. 210 მლნ პ. კ-ის წევრს. კონგრესის მიერ მიღებული „საორიენტაციო დოკუმენტი“, „პროფკავშირების უფლებათა ქარტია“ და „თანამედროვე ეტაპზე მშრომელთა სოც.-ეკონ. მოთხოვნა“ საერთაშ. პროფ. მოძრაობის უმნიშვნელოვანესი დოკუმენტებია. თავისუფალი პ. კ-ის საერთაშ. კონფედერაციის (თპსკ) ლიდერები პროფ. მოძრაობის ერთიანობის წინააღმდეგ გამოდიან, მაგრამ მშრომელთა მასების წინააღმდეგობა მათ აიძულებს დროდადრო მონაწილეობა მიიღონ ერთობლივ ღონისძიებებში; მაგ., ისინი მონაწილეობდნენ აპარტჰეიდის წინააღმდეგ საერთაშ. პროფ. კონფერენციის ჩატარებაში (ჟენევა, 1973). 1974 იანვარში შედგა პმფ და თპსკ გენ. მდივნების პირველი შეხვედრა. თპსკ და შმკ აგრეთვე მონაწილეობდნენ გაეროს გენერალური ასამბლეის XII სესიაში. სესიაზე (1982), სადაც განიხილებოდა განიარაღების საკითხი. ფართოვდება კონტაქტი ყველა მიმართულების პ. კ-ს შორის — შ რ ო მ ი ს ს ა ე რ თ ა შ ო რ ი ს ო ო რ გ ა ნ ი ზ ა ც ი ა შ ი (შ ს ო).

ყველა ქვეყნის მარქსისტულ-ლენინური პარტიები იცავენ საერთაშ. პროფ. მოძრაობის ერთიანობას, მოქმედებენ კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირის მიერ შემუშავებული ხაზით (იხ. აგრეთვე *პროფესიული კავშირები* სსრ კავშირისა). *პ. ლემონჯავა.*

**პროფესიული კავშირები** ს ს რ კ ა ვ შ ი რ ი ს ა, ყველაზე მასობრივი უპარტიო საზოგადოებრივი ორგანიზაცია, რ-იც ნებაყოფლობით საფუძველზე აერთიანებს ყველა პროფესიის მშრომელებს, განურჩევლად რასისა, ეროვნებისა, სქესისა და რელიგიური რწმენისა. პ. კ-ში მშრომელთა გაერთიანებისა და სახელმწიფოებრივ საქმიანობაში პ. კ-ის მონაწილეობის უფლება გარანტირებულია სსრკ კონსტიტუციით.

1979 იანვ. სსრკ პ. კ აერთიანებდნენ 125,2 მლნ. წევრს (721 ათ პირველადი პროფორგანიზაცია).

რუსეთში პ. კ-ის წინამორბედები იყვნენ საგაფიცვო კომიტეტები, რ-თა საქმიანობა შემოფარგლული იყო ეკონ საკითხებით. მასობრივი პ. კ-ის შექმნაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს ს.-დ-მა ორგანიზაციებმა. დას. ქვეყნებისაგან განსხვავებით, რუსეთში პ კ შეიქმნა იმპერიალიზმის ეპოქაში, როდესაც უკვე არსებობდა პროლეტარიატის რევ. მარქსისტული პარტია. ამ ფაქტმა განაპირობა პ კ-ის რევ. და მებრძოლი ხასიათი.

თვისობრივად ახ. პროფორგანიზაციები ჩამოყალიბდა 1905—07 რევ დროს, განსაკუთრებით დიდი რაოდენობით შეიქმნა 1905 ოქტ.-დეკ-ში. მრავალი ორგანიზაციის წესდებაში შეტანილი იყო პუნქტები ხელფასის მომატების, 8-საათიანი სამუშაო დღის, უფასო სამედ მომსახურებისა და სხვ. შესახებ.

პ. კ-ის შექმნის დღიდანვე ბოლშევიკური პარტია შეუნელებლად ებრძოდა წვრილბურჟ. პარტიებს პ. კ-ის ხელმძღვანელობისათვის, იბრძოდა პ. კ-ში რეფორმისტული და ანარქისტულ-სინდიკალისტური გადახრების, პ. კ-ის ნეიტრალობის წინააღმდეგ. მსხვილ ინდუსტრიულ პ. კ-ს ძირითადად ბოლშევიკები ხელმძღვანელობდნენ, წვრილი არაინდუსტრიული პ. კ. წვრილბურჟ. პარტიების გავლენის ქვეშ იყვნენ. 1905 სექტ. შედგა რუს. პ. კ-ის I კონფერენცია, ხოლო 1906 თებ. — II კონფერენცია. ორივე კონფერენცია ამზადებდა ყრილობის მოწვევას, მაგრამ რეაქციის წლებში პ. კ. განადგურდნენ და სრულიად რუს. პ. კ-ის ყრილობის მოწვევა ვერ მოხერხდა.

I იმპერიალ. ომის (1914—18) პერიოდში გრძელდებოდა პ. კ-ის განადგურება. 1917 თებ. რევ. გამარჯვებამ პირობები შეუქმნა პ. კ-ის გააქტივებას. უკვე 1917 მარტსა და აპრილში ჩამოყალიბდა 2 ათ-მდე პროფორგანიზაცია, სადაც 1,5 მლნ. კაცი იყო გაერთიანებული. საწარმოებში იქმნებოდა საქარხნო-საფაბრიკო კომიტეტები. 1917 ივნისში პეტროგრადში შეიკრიბა სრულიად. რუს. პ. კ-ის III კონფერენცია, რ-მაც აირჩია დროებითი სრულიად რუს. პ. კ-ის ცენტრ. საბჭო, იგი პროფ. მოძრაობის ძირითად ცენტრად იქცა.

1917 ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ პ. კ-ის როლი და ამოცანები ძირფესვიანად შეიცვალა. ჩაგრული კლასების ნახევრად ლეგალური ორგანიზაციებიდან ისინი გადაიქცნენ გაბატონებული კლასის — პროლეტარიატის საზ. გაერთიანებებად. პ. კ-მა დიდი როლი შეასრულეს საბჭ. ხელისუფლების დამყარებისა და განმტკიცებისათვის ბრძოლაში, ძვ. აპარატის ნგრევისა და ახლის შექმნის პროცესში, მუშათა კონტროლის ორგანიზაციაში, მრეწვ. ნაციონალიზაციაში, შეგნებული შრომითი დისციპლინის დანერგვაში, მშრომელთა შრომისა და ყოფის პირობების გაუმჯობესებაში და ა. შ.

1918 წ. 7 – 14 (20 – 27) იანვ. პეტროგრადში შედგა სრულიად რუს. პ. კ-ის I ყრილობა, რ-მაც მიუთითა, რომ პ. კ-ის საქმიანობა მიმართული უნდა იყოს ორგანიზაციულ-სამეურნეო საკითხების მოგვარებისაკენ. ყრილობამ დაადგინა საქარხნო-საფაბრიკო კომიტეტების გაერთიანება პ. კ-ში, დაამტკიცა პ. კ-ის აგებულების საწარმოო პრინციპი, მიიღო წესდება.

1918—20 სამოქალაქო ომისა და სამხ. ინტერვენციის პერიოდში პ. კ-ის ძირითადი მიზანი იყო სოციალ. სამშობლოს დაცვა. კერძოდ, პ. კ-ის ორგანიზატორული და აღმზრდელობითი საქმიანობა მიმართული იყო წითელი არმიის დახმარების, ზურგის გამაგრების, შრომისნაყოფიერების ამაღლებისაკენ.

1919 იანვ. შედგა სრულიად რუს პ. კ-ის II ყრილობა, რ-ზეც ვ. ი. ლენინი გამოვიდა მოხსენებით „პროფესიული კავშირების ამოცანების შესახებ“ მოხსენებაში გადმოცემული იყო პ. კ-ის, როგორც კომუნიზმის სკოლის, მოძღვრების ძირითადი დებულებები ყრილობამ დაადგინა პ კ-ის ორგანოების სტრუქტურა ქვეყნის ადმ. დაყოფის შესაბამისად.

სრულიად რუს. პ. კ-ის V კონფერენციამ (1920 ნოემბ.) დასვა საკითხი ომის პერიოდის მეთოდებზე უარის თქმისა და დემოკრატიის გაფართოების შესახებ. დაიწყო ე. წ. დისკუსია პროფკავშირების შესახებ, რ-ის შედეგი იყო ვ. ი. ლენინის „ათის პლატფორმა“, სადაც პ. კ. განსაზღვრული იყო, როგორც მართვის სკოლა, კომუნიზმის სკოლა, ხოლო მისი საქმიანობის ძირითადი მეთოდი — დარწმუნების მეთოდი. რკპ (ბ) X ყრილობამ შეაჯამა დისკუსიის შედეგები, მხარი დაუჭირა ვ. ი. ლენინის პოზიციას და გაკიცხა ოპოზიცია (ლ. ტროცკი, ა. შლიაპნიკოვი, ნ. ბუხარინი და სხვ.).

აღდგენით პერიოდში პ. კ-ის მუშაობის ფორმები გახდა პ. კ-ის წევრობის ნებაყოფლობითი და ინდივიდ. ხასიათი (1922-იდან), ძირითად საკითხთა გადაწყვეტის კოლეგიალური მეთოდი, მუშა-ადმინისტრატორების წამოწევა, მატერ. და მორალური სტიმულირება, კომუნისტურ შაბათობებში მონაწილეობა და ა. შ.

პ. კ. აქტიურად მონაწილეობდნენ სოციალიზმის მშენებლობის ლენინური გეგმის განხორციელებაში — ქვეყნის სოციალ. ინდუსტრიალიზაციის, სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის გატარებაში, კულტ. რევოლუციის განხორციელებაში. ომის წინა წლებში (1929—40) პ. კ. ხელს უწყობდნენ მასების შემოქმედებითი ინიციატივის ზრდას, სოცშეჯიბრის, დამკვრელობის, სტახანოვური მოძრაობის განვითარებას, შრომისნაყოფიერებისა და დისციპლინის ამაღლებას. მათ დიდი წვლილი შეიტანეს წერა-კითხვის უცოდინრობის ლიკვიდაციისა და ფართო კულტ.-მასობრივი მუშაობის გაშლაში, მონაწილეობა მიიღეს 7-საათიან სამუშაო დღეზე გადასვლაში (1927—33); 1933 პ. კ-ს გადაეცათ სახელმწ. დაზღვევის, შრომის დაცვისა და უსაფრთხოების ტექ. საქმეები. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს პ. კ-ის საქმიანობა მიმართული იყო წარმოება-დაწესებულებათა ომის ყაიდაზე გარდაქმნისაკენ, ზურგის კადრებით უზრუნველყოფისაკენ. სანატორიუმებისა და დასასვენებელი სახლების უმრავლესობა ჰოსპიტლებად გადაკეთდა,

მომზადდა ათიათასობით მედმუშაკი. პ. კ. სათავეში ედგნენ ფრონტელთა კულტ. მომსახურებისა და მათთვის საჩუქრების შეგროვებას. ომის შემდგომ წლებში პ კ. ჩაებნენ სახ. მეურნ. აღდგენის საქმეში, რის თაობაზეც 1946 წ 8 ივნისს მიიღეს შესაბამისი დადგენილება. მათ დიდი როლი შეასრულეს ომის ჭრილობების მოშუშებაში. პ. კ-ის მნიშვნელობა და როლი მუშათა და გლეხთა შრომით საქმიანობაში თანდათან იზრდებოდა, რაც აისახა სკკპ ცკ-ის 1957 დეკ. პლენუმის და პარტიისა და მთავრობის მთელ რიგ დადგენილებებში. 1970 სსრკ უმაღლესმა საბჭომ მიიღო „სსრ კავშირისა და მოკავშირე რესპუბლიკების კანონმდებლობის საფუძვლები შრომის შესახებ", რამაც იურიდიულად განამტკიცა პ. კ-ის საკანონმდებლო ინიციატივის უფლება 1971 მიიღეს „დებულება პროფესიული კავშირების საფაბრიკო, საქარხნო, ადგილობრივი კომიტეტების უფლებათა შესახებ", 1974 — „დებულება შრომითი კონფლიქტების განხილვის წესის შესახებ".

განვითარებული სოციალიზმის პირობებში პ. კ-ის, როგორც კომუნიზმის ლენინური სკოლის, მნიშვნელობა განსაკუთრებით გაიზარდა. სკკპ ხელმძღვანელობით პ კ ხელს უწყობენ მშრომელთა აქტივობის ზრდას შემოქმედებითი ინიციატივის გამომჟღავნების, შრომის მეცნ. ორგანიზაციის, პროდუქციის ხარისხის ამაღლების, წარმოების რეზერვების გამოვლენის, წარმოების ინტენსიფიკაციის გაძლიერების, მშრომელთა ცხოვრების დონის ამაღლებისა და სხვა მრავალი პრობლემის გადაწყვეტაში. საბჭ პ კ. პარტიის ერთგული თანაშემწეა სამეცნ.-ტექ პროგრესისათვის ბრძოლაში, პოლიტ.-კულტ. დონის ამაღლებისაკენ მიმართულ მუშაობაში. საბჭ ხელისუფლების პირველი წლებიდანვე საბჭ. პ. კ აქტიურად იღვწიან საერთაშ. პროფკავშირული მოძრაობის შეკავშირებისათვის. საბჭ პ. კ. 2-ჯერ (1957 და 1972) დაჯილდოვდა ლენინის ორდენით. სსრკ პ კ-ის წესდების მიხედვით (მიღებულია 1949 პ კ-ის X ყრილობაზე), პ. კ-ის ორგანიზაციული სტრუქტურის საფუძველია დემოკრ. ცენტრალიზმი, აგებულია საწარმოო პრინციპის მიხედვით. ძირითადი უჯრედია პირველადი პროფორგანიზაცია, რ-იც შედგება ერთ საწარმოში, დაწესებულებაში, საბჭ. მეურნეობაში, კოლ-ბაში მომუშავე თუ ერთ სასწ. დაწესებულებაში მოსწავლე პროფკავშირის წევრებისაგან. ყოველ დარგობრივ პ. კ-ს ჰყავს თავისი ცკ, თითქმის ყველა მათგანს — თავისი რესპ. სამხარეო, საოლქო, საქალაქო და რ-ნული კომიტეტები საბჭ. კავშირში ყველა პ. კ-ის მუშაობას ხელმძღვანელობს *პროფესიული კავშირების სრულიად საკავშირო ცენტრალური საბჭო* ირჩევს სსრკ პ. კ-ის ყრილობა და მასვე აბარებს ანგარიშს.

*ლიტ.*: Иванов Е. А., Профсоюзы в политической системе социализма, [М.], 1974.

**პროფესიული კავშირების სრულიად საკავშირო ცენტრალური საბჭო,** საკავშირო პროფსაბჭო, სსრკ პროფკავშირების ორგანო, რ-იც ხელმძღვანელობს პროფკავშირთა მთელ საქმიანობას ყრილობებს შორის. მას ირჩევს პროფკავშირთა ყრილობა 5 წლის ვადით. იგი *იურიდიული პირია*. პლენუმებს შორის პროფკავშირთა მუშაობის ხელმძღვანელობისათვის საკავშ. პროფსაბჭო ირჩევს პრეზიდიუმს, ხოლო ორგანიზაციულ-აღმას. ხასიათის მიმდინარე მუშაობის ხელმძღვანელობისათვის — სამდივნოს. პლენუმები ტარდება არანაკლებ 6 თვეში ერთხელ. საკავშ. პროფსაბჭო განსაზღვრავს პროფკავშირთა მორიგ ამოცანებს; მონაწილეობს სახ. მეურნ. გეგმების შემუშავებაში, ხელმძღვანელობს სოცშეჯიბრებასა და შრომისადმი კომუნისტური დამოკიდებულებისათვის მოძრაობას; აქვს *საკანონმდებლო ინიციატივის* უფლება; მონაწილეობს ხელფასის, სოც დაზღვევის, შრომის დაცვის, მშრომელთა კულტ. და საყოფაცხოვრებო საკითხებზე მთავრობის დადგენილებათა პროექტების მომზადებასა და განხილვაში შეიმუშავებს და გამოსცემს ინსტრუქციებს, წესებს და განმარტებებს შრომის თაობაზე მოქმედი კანონმდებლობის გამოყენების შესახებ; ხელმძღვანელობს სახელმწ სოც. დაზღვევის და მშრომელთა სანატორიულ-საკურორტო მომსახურებასა და დასვენებას; ატარებს საკავშ კულტ., სპორტ. და სხვ. მასობრივ ღონისძიებებს; ხელმძღვანელობს გამომგონებელთა და რაციონალიზატორთა სრულიად საკავშ. საზ-ბას და სამეცნ.-ტექ. საზ-ბებს, პროფკავშირთა და ნებაყოფლობით სპორტ. საზ-ბებს, ტურიზმსა და ექსკურსიების განვითარებას; ამტკიცებს პროფკავშირული და სახელმწ. სოც.-დაზღვევის ბიუჯეტებს და სხვ.; საკავშ პროფსაბჭოს აქვს ბეჭდვითი ორგანოები — გაზ. „ტრუდი", გამომცემლობა, გამოსცემს პროფკავშირულ ჟურნალებს. *ვ. შარაშენიძე.*

**პროფესიული კავშირის საფაბრიკო, საქარხნო ადგილობრივი კომიტეტი,** სსრკ პროფკავშირის პირველადი ორგანიზაციის აღმასრულებელი ორგანო. ირჩევენ ფარული კენჭისყრით, ერთი წლის ვადით იმ პროფკავშირის ორგანიზაციის საერთო კრებაზე (კონფერენციაზე), რ-იც 15 წევრზე ნაკლებს არ აერთიანებს. კომიტეტი არის წარმოების, შრომის, კულტ. ყოფა-ცხოვრების დარგში მუშა-მოსამსახურეთა ინტერესების წარმომადგენელი იგი ადმინისტრაციასთან ერთად ანაწილებს მატერ. წახალისების, სოც.-კულტ. ღონისძიებათა და საბინაო მშენებლობის ფონდებს, აწყობს სოცშეჯიბრებას, განსაზღვრავს შეჯიბრებაში გამარჯვებულებს; მშრომელთა მოწინავე კოლექტივებს ანიჭებს გარდამავალ წითელ დროშას, საპატიო სიგელებსა და ა. შ ყოველნაირად უწყობს ხელს გამომგონებლობისა და რაციონალიზაციის განვითარებას; მონაწილეობს შრომისა და ხელფასის იმ საკითხების გადაწყვეტაში, რ-იც კანონმდებლობის თანახმად ადმინისტრაციამ პროფკომიტეტთან ერთად ან მასთან შეთანხმებით უნდა გადაწყვიტოს; კონტროლს უწევს, თუ როგორ ასრულებს ადმინისტრაცია შრომის კანონმდებლობის, უსაფრთხოების ტექ. და საწარმოო სანიტ. წესებსა და ნორმებს. განიხილავს მუშა-მოსამსახურეთა საჩივარს ადმინისტრაციის გადაწყვეტილებაზე სამუშაოსთან დაკავშირებით ჯანმრთელობისათვის მიყენებული ზიანის ანაზღაურების შესახებ. მუშა-მოსამსახურეთა განცხადების საფუძველზე განიხილავს აგრეთვე *შრომით დავას*. ახორციელებს მუშა-მოსამსახურეთა სახელმწიფო *სოციალურ დაზღვევას* და სხვ.

კომიტეტების უფლებები განსაზღვრულია სათანადო დებულებით, რ-იც დამტკიცებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1971 წ. 27 სექტ. ბრძანებულებით, აგრეთვე საქ. სსრ შრომის კანონთა კოდექსით (მ. 223). *ვ. შარაშენიძე.*

**პროფესიული მავნეობა,** საწარმოო მავნეობა, შრომითი პროცესისა და საწარმოო გარემოს ფაქტორები, რ-ებიც უარყოფით გავლენას ახდენენ ადამიანის ჯანმრთელობასა და შრომისუნარიანობაზე და გარკვეულ პირობებში იწვევენ *პროფესიულ დაავადებებს* პ მ-ს განეკუთვნება ფიზ (*ხმაური, ვიბრაცია*, ულტრაბგერა, მაიონიზებელი, ულტრაიისფერი, ინფრაწითელი, ლაზერის გამოსხივება), ქიმ. (ორგ. და არაორგ. საწარმოო შხამები), ბიოლ (ინფექციური და ინვაზიური დაავადებების გამომწვევები, ანტიბიოტიკები, ჰორმონები) ფაქტორები, მტვერი, არახელსაყრელი მეტეოროლ პირობები, არარაციონალური განათება და ვენტილაცია და სხვ. პ. მ-ს მიაკუთვნებენ აგრეთვე სხეულის იძულებით არახელსაყრელ მდებარეობას, ნერვულ-ფსიქ., მხედველობის, სმენის დაძაბვას, მძიმე ფიზ შრომას და სხვ. პ. მ. შეიძლება გახდეს არაპროფესიული ავადობის ზრდის, მემკვიდრეობითი დაავადებებისა და ახალწარმონაქმნების შემდგომი განვითარების მიზეზი. თანამედროვე საბჭ. საწარმოებში შრომის პირობების გაუმჯობესების შედეგად პ. მ. საგრძნობლად შემცირდა. *გ. კვანჭახაძე.*

**პროფესიული ორიენტაცია,** მეცნიერულად დასაბუთებულ ღონისძიებათა სისტემა, რ-ის მიზანია პიროვნებისა და პროფესიული შრომის თავისებურებათა და კადრებისადმი წაყენებულ მოთხოვნების გათვალისწინებით დაეხმაროს ახალგაზრდას აირჩიოს თავისი უნარის, შესაძლებლობისა და ინტერესებისათვის შესაფერი პროფესია. სპეციალისტების დახმარებით შესაფერი პროფესიის არჩევის უფლება ჩვენში კონსტიტუციურად არის გარანტირებული. ეს დახმარება განათლების სისტემის მნიშვნელოვანი ნაწილია და უმთავრესად ემყარება ანკეტურ მონაცემებს, დაკვირვებას, ახალგაზრდასთან საუბარსა და მის მიერ პროფ. თემებზე შესრულებულ დავალებებს.

*ლიტ.*: ზარანდია მ., მოსწავლეთა პროფესიული მიდრეკილებებისა და ორიენტაციის ფორმირების საკითხები სკოლაში, თბ, 1981; Киселев И. Я., Профессиональная ориентация и профессиональный отбор в капиталистических странах, М., 1968; Укке Ю. В., Разработка психологических проблем профессиональной ориентации в США, «Вопросы психологии», 1971, № 1. *გ. კეხუაშვილი.*

**პროფესიული საიდუმლოება,** გარკვეული პროფესიის მქონე პირის მოვალეობა საიდუმლოდ შეინახოს ცნობა, რ-იც მას გაანდეს. მაგ., ექიმი ან ადვოკატი თავიანთ პროფესიულ საქმიანობასთან დაკავშირებით მორალურად მოვალენი არიან დაიცვან პ. ს.; ბურჟ. კანონმდებლობა პ. ს-ის დაუცველობისათვის ზოგჯერ სისხლის სამართ პასუხისმგებლობას ითვალისწინებს. პ. ს აბსოლ. ხასიათს არ ატარებს. მაგ., ექიმი, რ-იც მოვალეა ავადმყოფის თანხმობის გარეშე არ გაამჟღავნოს ინტიმურ ცხოვრებასთან დაკავშირებული საკითხები, თავისუფლდება ამ მოვალეობისაგან, თუ ამას საზ. ინტერესი მოითხოვს (მაგ., იგი ვალდებულია განაცხადოს ინფექციური დაავადების შემთხვევა).

**პროფესიულ-ტექნიკური განათლება,** კულტურული და ტექნიკურად განათლებული კვალიფიციური მუშების გეგმაზომიერი და ორგანიზებული მომზადების სისტემა; სახალხო განათლების სისტემის ორგანული ნაწილი.

მონათმფლობელურ საზ-ბაში პროფ. ჩვევები მოზარდ თაობას შრომითი საქმიანობის პროცესში გადაეცემოდა. ფეოდ. საზ-ბაში, ხელოსნური შრომის დიფერენციაციისა და სპეციალიზაციის პირობებში, წარმოიშვა ხელობის სწავლების აუცილებლობა ინდივიდ. შეგირდობის (მოსწავლეობის) გზით. კაპიტალიზმის ეპოქაში მსხვილმა სამანქანო წარმოების ზრდამ განაპირობა სხვადასხვა დონისა და პროფილის პროფტექ. სკოლების შექმნა (შეგირდობის შენარჩუნებასთან ერთად). პ.-ტ. გ-ის როგორც პროფგანათლების დამოუკიდებელი საფეხურის ჩამოყალიბება ევრ. ქვეყნებში დაიწყო XIX ს. II ნახევარში, აშშ-ში — I მსოფლიო ომის (1914—18) შემდეგ, როცა მკვეთრად შემცირდა ევროპიდან კვალიფიციური მუშახელის შესვლა.

რუსეთში XIX ს. I ნახევარში პროფტექ. სასწავლებლებში შემოღებული იყო სწავლების საგნობრივი ანუ „ნივთიერი" სისტემა (შეკვეთილი საგნების დამზადება სწავლების პროცესში). XIX ს. 60-იან წლებში ინჟინერ-მექანიკოსების ჯგუფმა დ. სოვეტკინის ხელმძღვანელობით მოსკ. ტექ. სასწავლებელში დაამუშავა საწარმოო

სწავლების ახ. ე. წ. ოპერაციული სისტემა (მოსწავლეები პროფესიას ეუფლებოდნენ თანამიმდევრულად, ყველა ხერხისა და ოპერაციის შესწავლით, რ-ისგანაც შედგებოდა შემდეგ მთელი სამუშაო პროცესი). დემონსტრირების შემდეგ ამ სისტემამ აღიარება მოიპოვა საერთაშ. გამოფენებზე ვენაში (1873), ფილადელფიაში(1876), პარიზში (1900) და სხვ. ოპერაციული სისტემა შემდგომში გააუმჯობესეს ინჟინრებმა ს. ვლადიმირსკიმ, პ. უსტინოვმა.

საქართველოში XII ს. წერილობით საბუთებში ვკითხულობთ, რომ მწიგნობართუხუცეს ანტონ ჭყონდიდელს თამარ მეფისათვის უთხოვია შიომღვიმის მონასტრისათვის გლეხების შეწირვა, რათა ამ გლეხებს და შემდგომ მათ შვილებს შეესწავლათ „ქუქანკობა“ (წყალსადენის გაყვანა-შეკეთების ხელობა). თამარს წერილობითი დასტური მიუცია. ჭყონდიდელი აღნიშნავს, რომ მან ამ გზით შეძლო ხელოსანთა მუდმივი შემადგენლობის შექმნა წყალსადენისათვის; უფრო მოგვიანებით შეგირდობა (მოსწავლეობა) საქართველოში ამქრული ორგანიზაციების განვითარებასთანაა დაკავშირებული. XVIII ს. დასაწყისისათვის ვახტანგ VI-ის კანონთა კრებულში ნახსენებია ამქრის შეგირდი და დაწესებულია მისი აყვანის პირობები. მისსავე სტამბაში მიხაი უნგროვლახელი (სტეფანეს შვილი) სტამბის მოწყობასთან ერთად ზრუნავდა ამ საქმის მუშაკთა აღზრდაზე. 1775 ერეკლე II სახლთხუცესს სწერდა, რომ სამთამადნო მრეწველობისათვის მუშაკთა მოსამზადებლად მიეზიდათ ყმა გლეხთა შვილები. ამქრული შეგირდობა XIX ს-შიც არსებობდა. 1878 გაიხსნა თბილ. რკინიგზის ტექ. სასწავლებელი, 1880 — თბილ. მიხეილის სახ. სახელოსნო სასწავლებელი, სადაც გამოიყენეს დ. სოვეტკინის ახ., მსოფლიოში უკვე სახელგანთქმული საწარმოო სწავლების სისტემა. ეს სასწავლებელი რუს. იმპერიის ერთ-ერთ საუკეთესო სასწავლებლად ითვლებოდა. 1889 სახელოსნო სასწავლებელი დაარსდა ბათუმში, 1895 — ბორჯომში, 1898 ხონში, 1902 ფოთში და ა. შ. იმდროინდელ სახელოსნო სასწავლებლების ძირითადი ნაკლი იყო მოზარდთა ექსპლუატაცია, საწარმოო სწავლების ოსტატთა განათლების დაბალი დონე და სხვ.

ოქტ. რევ. შემდეგ სსრკ-ის პ.-ტ. გ-ის სისტემაში ძირეული გარდაქმნები მოხდა. 1918 შემოიღეს საწარმოებში მომუშავე 15—17 წლის მოზარდების სავალდებულო სწავლება; 1919 რსფსრ განსახკომთან დაარსდა პ.-ტ. გ-ის სექცია, რ-იც 1920 გარდაიქმნა პროფ. განათლების მთავარ კომიტეტად. 1919 მიიღეს რფსრ სახკომსაბჭოს დეკრეტი „პროფესიულ-ტექნიკური ცოდნის გავრცელების ღონისძიებათა შესახებ“. 1920 საწარმოებში შემოიღეს 18-იდან 40 წლამდე მუშების სავალდებულო პროფტექ. სწავლება, დაამტკიცეს „პროფესიულ-ტექნიკური სკოლების დებულება“. 20-იან წლებში პროფგანათლების მთავარმა კომიტეტმა შეიმუშავა სანიმუშო სასწ. გეგმა საფაბრიკო-საქარხნო სწავლების სკოლებისათვის. სასწ. დროის 60—65% ეთმობოდა საწარმოო სწავლებას, ხოლო 35—40% — თეორიულს. 30-იანი წლებიდანვე დაამუშავეს საწარმოო სწავლების ოპერაციულ-კომპლ. სისტემა, რ-იც 40-იანი წლებიდან ძირითად სისტემად იქცა. 1940 შეიქმნა სსრკ სახელმწ. შრომითი რეზერვების სისტემა, რ-საც გადაეცა სახელოსნო, რკინიგზის სასწავლებლები და საფაბრიკო-საქარხნო სწავლების სკოლები. საქ. სსრ-ში 1940 გაიხსნა 10 სახელოსნო-სასწ., ერთი რკინიგზის სასწავლებელი და 9 საფაბრიკო-საქარხნო სწავლების სკოლა.

დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) შრომითი რეზერვების სასწავლებლებმა და სკოლებმა თვალსაჩინო როლი ითამაშეს თავდაცვის მრეწვ. მუშათა კადრების მომზადებაში. საქართველოში 1942 უკვე იყო 19 სახელოსნო და რკინიგზის სასწავლებელი და 12 საფაბრიკო საქარხნო სწავლების სკოლა. 1958 სახელმწ. შრომითი რეზერვები გარდაიქმნა პ.-ტ. გ-ის სისტემად. ძირითად ტიპად მიიღეს ქალაქისა და სოფლის პროფტექ. სასწავლებლები. 60-იანი წლებიდან გაიზარდა პროფტექ.-სასწავლებლების ქსელი, რ-იც ტექ. პროფესიასთან ერთად ახალგაზრდობას აძლევს ზოგად საშ. განათლებას. მიიღებიან რვაკლასდამთავრებულნი. 70-იან წლებში განმტკიცდა სოფლის პროფტექ. სასწავლებლების მატერ. ბაზა. 1984 წ. 1 იანვ-თვის საქართველოში იყო 166 პროფტექ. და ტექ. სასწავლებელი (65929 მოსწ.), მ. შ. 88 საშ. პროფტექ. სასწავლებელი (39347 მოსწ.), 68 ტექ. სასწავლებელი (20423 მოსწ.) და სხვ.

პროფტექ. სასწავლებლების როლი და ადგილი სახ. განათლების საბჭ. სისტემაში განსაზღვრულია სკკპ ცკ-ისა და სსრკ მინისტრთა საბჭოს დადგენილებებით. სასწავლებლებში ზოგადსაგანმან. დისციპლინების შესწავლა ეთმობა სასწ. დროის დაახლ. 40%, სპეციალობისას — 20%, საწარმოო სწავლებას — 40%, ტექ. სასწავლებლებსა და ჩვეულებრივ პროფტექ. სასწავლებლებში საშ. სკოლის კურსდამთავრებულთათვის, შესაბამისად — 10%, 20%, 70%. პ.-ტ. გ-ის სისტემისათვის დამახასიათებელია სასწავლებლების ორგ. კავშირი წარმოებასთან. ზოგადსაგანმან. სკოლადამთავრებულთათვის, რ-ებიც მოვიდნენ წარმოებაში და სურვილი აქვთ შეიძინონ პროფესია ან აიმაღლონ კვალიფიკაცია, ეწყობა საღამოს(ცვლიანი) პროფტექ. სასწ. კურსები, სასწ. კომბინატები, ჯგუფური და ინდივიდუალურ-ბრიგადული სწავლება უშუალოდ წარმოებაში. მუშა-ახალგაზრდობის პროფგანათლებასა და აღზრდაში აქტიურად მონაწილეობენ მაღალკვალიფიციური კადრის მუშები; 70-იანი წლებიდან დამრიგებლობა მასობრივ მოძრაობად იქცა. 1983 პ.-ტ. გ-ის სახ. კომიტეტის გამგებლობაში იყო 70-ზე მეტი ინდუსტრ.-პედ. ტექნიკუმი. სპეცდისციპლინათა მასწავლებლებს ამზადებდა პოლიტექ. ინ-ტის 13 საინჟინრო-პედ. ფაკ-ტი (საქართველოში ვ. ლენინის სახ. საქართვ. პოლიტექ., საქართვ. სას.-სამ. ინ-ტების პედ. ჯგუფები და ინდუსტრ.-პედ. ტექნიკუმი). საწარმოო სწავლების ოსტატები 5 წელში ერთხელ სტაჟირებას გადიან წარმოებაში. ლენინგრადში არის პროფტექგანათლების მუშაკთა საინჟინრო-პედ. კვალიფიკაციის ასამაღლებელი საკავშ. ინ-ტი, 20-ზე მეტი მისი ფილიალი არსებობს სხვა ქ-ებში.

განვითარდა პროფტექ. სასწავლებლების მოსწავლეთა ტექ. და მხატვრული შემოქმედება. ფიზკულტ.-სპორტ. მუშაობას სათავეში უდგას საკავშ. ნებაყოფლობითი სპორტ. საზ-ბა „შრომითი რეზერვები“. 1959-იდან სახ. მეურნ. მიღწევათა გამოფენაზე მოსკოვში მუშაობს მუდმივმოქმედი პავილიონი „პროფესიულ-ტექნიკური განათლება“. გამოდის ყოველთვიური ჟურნალი «Профессионально-техническое образование» (1941-იდან).

ფართოვდება და სულ უფრო სრულყოფილი ხდება კვალიფიციურ მუშათა მომზადება სხვა სოციალ. ქვეყნების პ.-ტ. გ-ის სისტემაში.

კაპიტალ. ქვეყნების პროფტექ. სკოლების უმრავლესობაში სწავლება ფასიანია. არის სხვადასხვა ფირმის მიერ დაარსებული პროფსასწავლებლები. კომუნისტური და მუშათა პარტიები, პროგრ. პროფკავშირული, ახალგაზრდული და სხვ. საზ. დაწესებულებანი კაპიტალ. ქვეყნებში მხარს უჭერს პ.-ტ. გ-ის გაფართოებასა და სრულყოფას, მისი ერთიანი სახელმწიფოებრივი სისტემის შექმნას, რ-იც გამორიცხავს ახალგაზრდობის შრომის ექსპლუატაციას პროფესიის შესწავლის პროცესში (იხ. აგრეთვე ტომი, „საქართველოს სსრ“, თავი *სახალხო განათლება*).

*ლიტ.*: სიხარულიძე გ., სახელოსნო განათლება რევოლუციამდელ საქართველოში, თბ., 1952; მისივე, სასოფლო-სამეურნეო და სახელოსნო განათლება ძველ საქართველოში, «საქ. სსრ პედ. ინ-ტების შრომები. პედაგოგიკა-ფსიქოლოგიის სერია», 1975, [ტ.] 1; Батышев С. Я., Формирование квалифицированных рабочих кадров в СССР, 2 изд., М., 1974; Коваленко И., Омельяненко Б., Технический прогресс и рабочие кадры. Зарубежный опыт, [М.], 1969. *გ. სიხარულიძე.*

**პროფესორი** (ლათ. professor — მასწავლებელი), უმაღლესი სასწავლებლის ან სამეცნიერო-კვლევითი დაწესებულების თანამშრომლის სამეცნ. წოდება. ტერმინი „პ.“ შემოიღეს რომის იმპერიაში (ძვ. წ. I ს.—ახ. წ. V ს. დასასრული) გრამატიკოსთა და რიტორთა სკოლების მასწავლებელთა აღსანიშნავად. ადრეულ შუა საუკუნეებში „პ-ს“ უწოდებდნენ სას. სკოლების, XII ს-იდან — უნ-ტების მასწავლებლებს.

სსრკ-ში თავდაპირველად პ-ის წოდებას ანიჭებდა საკვალიფიკაციო კომისიები. 1938-იდან *უმაღლესი საატესტაციო კომისია* ანიჭებს პ-ის წოდებას უმაღლესი სასწავლებლის ან სამეცნ.-კვლ. დაწესებულების სამეცნ. საბჭოს წარდგინებით იმ პირებს, ვისაც: ა) აქვს მეცნ. დოქტორის ხარისხი, შრომები ან გამოგონებები და არჩეულია კათედრის გამგის ან პ-ის თანამდებობაზე ამ სამუშაოზე ერთი წლის მუშაობის შემდეგ; ბ) მაღალი კვალიფიკაციის სპეციალისტს, რ-საც სამეცნ. ხარისხი არა აქვს, მაგრამ წარმატებით მუშაობს პ-ის საშტატო თანამდებობაზე არანაკლებ ერთი სემესტრისა არჩევის დღიდან; გ) უმაღლესი სასწავლებლის მასწავლებელს (როგორც წესი, მეცნ. კანდიდატს, დოცენტს), რ-საც აქვს ამ თანამდებობაზე მუშაობის 1 წლის სტაჟი, პედ. მუშაობის დიდი სტაჟი და ნაბეჭდი შრომები ან სახელმძღვანელოები. პ-ის არჩევა შეიძლება ფაკ-ტის დეკანად, პრორექტორად, რექტორად, 1961-იდან შემოღებულია პ-კონსულტანტის თანამდებობაც.

**პროფილაქტიკა** (<ბერძნ. prophylaktikos — დამცველი), ღონისძიებანი, რ-თა მიზანია დაავადების თავიდან აცილება, რისამე დაცვა ნაადრევად გაცვეთისაგან, გაფუჭებისაგან და სხვ.

**პროფილაქტიკა** მედიცინაში, ავადმყოფობის თავიდან ასაცილებელ ღონისძიებათა კომპლექსი, საბჭ. ჯანდაცვის ძირითადი მიმართულება; მოიცავს სახელმწ., საზ., სოც.-ეკონ. და სანიტ.-ჰიგიენურ ღონისძიებებს, რ-ებიც მიმართულია მოსახლ. ჯანმრთელობის ყოველმხრივი განმტკიცების, აგრეთვე შრომისა და ყოფა-ცხოვრების ოპტიმალური პირობების შექმნისაკენ. სსრკ-ში პ-ის ამოცანათა განხორციელება ჯანდაცვის დაწესებულების გარდა სახელმწ.-სამეურნეო დაწესებულებებისა და საზ. ორგანიზაციების საქმეა.

შორეულ წარსულში მიმართავდნენ ჯანმრთელობისათვის სასარგებლო სხვადასხვა პროფილაქტ. ღონისძიებას, მაგ. ცხელ ქვეყნებში არ ჭამდნენ ცხიმიან საჭმელს, რადგან იგი უხვად მიღებულ წყალთან ერთად იწვევდა კუჭ-ნაწლავის აშლილობას, მკბენარების წინააღმდეგ პოხავდნენ საცვალს, კოღოებისაგან თავის დასაცავად ტანს იზელდნენ არომატული ზეთით, სურავანდის საწინააღმდეგოდ იკვებებოდნენ ბოსტნეულით, კენკროვნებით და სხვ. ძვ. ინდოეთში, საბერძნეთში, რომში და სხვ. ქვეყნებში არსებობდა სანიტ. ნაგებობანი—წყალსადენ-კანალიზაცია, აბანოები და სხვ. საქართველოში — კოლხეთში წყალსადენი ჰქონდათ ძვ. წ. VI ს-ში. წყალსადენის ნაშთები აღმოჩენილია არმაზის გათხრების დროსაც.

პ-ის მეცნ. საფუძვლების დამუშავება

XIX ს-ში დაიწყო. განარჩევენ ინდივიდ. და საზ. პ-ს. ინდივიდ. პ. გულისხმობს პირადი ჰიგიენის წესების დაცვას. საზ. პ. მოიცავს კოლექტივების ჯანდაცვის ღონისძიებათა სისტემას, რ-იც მიმართულია მოსახლ. შრომითი აქტივობის ასამაღლებლად და სიცოცხლის გასახანგრძლივებლად, რაც საჭიროებს კანონმდებლობით ღონისძიებებს, მნიშვნელოვან მატერ. ხარჯებს და სახელმწ. მართვის აპარატის ყველა რგოლის კომპ. მოქმედებას. საბჭ. მედიცინაში ორგანულად არის შერწყმული პ-ის ორივე მიმართულება—დაავადებათა მასობრივი პ. და დაავადებულთა ინდივიდ. მკურნალობა. კაპიტ. ქვეყნების სოც.-ეკონ. პირობები ზღუდავენ საზ.-პროფილაქტ. ღონისძიებების ფართოდ გატარების შესაძლებლობას; იქ ხშირად სამკურნ. მედიცინა მკვეთრად არის გამიჯნული პ-გან.

1919 რკპ (ბ) VIII ყრილობაზე მიღებულ პროგრამაში მტკიცედ იყო განსაზღვრული საბჭ. ჯანდაცვის პროფილაქტ. მიმართულება; ჯანმრთელობის დარგში თავისი საქმიანობის საფუძვლად რკპ (ბ) აღიარებდა ფართო გამაჯანსაღებელი და სანიტ. ღონისძიებების გატარების აუცილებლობას. პროფილაქტ. მედ. საკითხები განხილულია სკკპ XXII ყრილობის მიერ მიღებულ პარტიის მესამე პროგრამაში, რ-იც ითვალისწინებს მოსახლ. ჯანმრთელობის განუხრელი გაუმჯობესებისა და დაცვისაკენ მიმართულ სოც.-ეკონ. და სამედ. ღონისძიებათა გატარებას, ავადობის მკვეთრ შემცირებას, მასობრივი ინფექციური დაავადებების ლიკვიდაციას, სიცოცხლის შემდგომ გახანგრძლივებას და სხვ. პ-ის იდეებმა გამოხმაურება ჰპოვა სსრკ და საქ. სსრ კონსტიტუციებში. საბჭ. ჯანდაცვის ერთ-ერთი მთავარი პრინციპია მოსახლ. უზრუნველყოფა უფასო მაღალკვალიფიციური სამედ. დახმარებით. პროფილაქტ. ღონისძიებათა კომპლექსში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია გარემოს დაცვას, დასახლ. ადგილების გაჯანსაღებას, სამრეწვ. საწარმოებსა და სოფ. მეურნეობაში სათანადო სანიტ.-ჰიგიენური პირობების შექმნას, ტექ. უსაფრთხოების წესების დაცვას, დისპანსერული მომსახურებისა და სანიტ. განათლების ფართოდ გაშლას, მოსახლ. კვების ჰიგიენური საფუძვლების მეცნ. კვლევას, ჯანსაღი თაობის აღზრდის სხვა ღონისძიებებს.

პროფილაქტ. ღონისძიებების გატარებაში უდიდეს როლს თამაშობს *სანიტარულ-ეპიდემიოლოგიური სამსახური*, რ-იც ახორციელებს სანიტ. ზედამხედველობას, ატარებს იმუნიზაციას და სხვა ეპიდსაწინააღმდეგო ღონისძიებებს. დღეს საქ. სსრ-ში 100-მდე სანიტ.-ეპიდსადგური ემსახურება მოსახლ. შრომისა და საყოფაცხოვრებო პირობების გაუმჯობესებისა და ავადობის შემცირების საქმეს.

*ლიტ.*: ასათიანი ა., სოციალური ჰიგიენა და ჯანმრთელობის დაცვის ორგანიზაცია, გამოც. მე-4, თბ., 1973; კაციტაძე ვ., ჰიგიენა, გამოც. მე-4, თბ., 1973; Семашко Н. А., Избр. произв., 2 изд., М., 1967. *გ. კვანჭახაძე*.

**პროფილაქტიკა** ტექნიკაში, გეგმიან-გამფრთხილებელი ხასიათის ოპერაცია ან ოპერაციათა ჯგუფი, რ-ის დანიშნულებაა ტექნიკური მოწყობილობისათვის (ნაგებობისათვის) *საიმედოობის* მოთხოვნის შესაბამისად წესიერული ანუ მუშაუნარიანი მდგომარეობის შენარჩუნება. პ-ს ატარებენ წინასწარ გათვალისწინებულ ვადებში; ამოწმებენ მოწყობილობას, ცვლიან მის ნაწილებსა და კვანძებს ან არემონტებენ, წმენდენ და ა. შ. პ. შეიძლება ჩატარდეს არა დაგეგმილ ვადებშიც.

**პროფილი** (ფრანგ. profil < იტალ. profilo — მოხაზულობა), 1. სახის ან საგნის გამოსახულება, შესახედაობა გვერდიდან. 2. რაიმე საგნის, რისამე უბნის, ზედაპირის ვერტიკალური ჭრილი. მაგ., გზის (რკინიგზის) პ. 3. ნაგლინის განივი კვეთის ფორმა. 4. პროფესიის, სპეციალობის, მეურნეობის ძირითად დამახასიათებელ ნიშანთა ერთობლიობა; საქმიანობის მიმართულება, ხასიათი.

**პროფილოგრაფი** (*პროფილი* და ბერძნ. graphō — ვწერ, ვხაზავ, ვხატავ), ლ ი თ ო ნ დ ა მ უ შ ა ვ ე ბ ა შ ი — ხელსაწყო, რ-იც ზომავს ზედაპირის უსწორობებს და გაზომვის შედეგებს მრუდით (პროფილოგრამით) წარმოადგენს; მრუდი ახასიათებს ზედაპირის ტალღოვნებას და სიმქისეს. პროფილოგრამას ამუშავებენ გრაფიკულ-ანალიზური ხერხით. პ-ის მუშაობის პრინციპი მდგომარეობს შემდეგში: საკონტროლო ზედაპირისადმი პერპენდიკულარული ნემსი ცვეთებით თანამიმდევრულად სინჯავს ზედაპირს. ნემსის რხევები ოპტ. ან ელექტრული ხერხით გარდაიქმნება სიგნალებად, რ-ებიც ჩაიწერება შუქმგრძნობიარე ქაღალდზე ან ფირზე.

პ. შედგება სამი ბლოკისაგან (ნახ.): სადგარი საზომი მაგიდითურთ და ამძრავითურთ (I), ელექტრონული ბლოკი (II) და ჩამწერი მოწყობილობა (III). პ-ის გადამწოდში მოთავსებულია ალმასის ნემსი, რ-ის მომრგვალების რადიუსი 2—12 *მკმ*. მოხერხებული გაშიფვრისათვის პროფილოგრამა გადიდებული მასშტაბით გამოიხაზება. სხვადასხვა სახის ხელსაწყოებისათვის პროფილოგრამის გადიდების ცდომილებაა ±5-იდან ±10% და მეტი. პ-ს პროფილომეტრთან გაერთიანებულს ამზადებენ.



პროფილოგრაფი. პროფილოგრაფ-პროფილომეტრი (ქარხანა „კალიბრის" 202 მოდელი): 1 — პროფილოგრამა; 2 — დგარი; 3 — ამძრავი; 4—გადამწოდი; 5—დეტალი; 6—საზომი მაგიდა; 7—ელექტრონული ბლოკის მაჩვენებელი მოწყობილობა.

**პროფილომეტრი** (*პროფილი* და ... *მეტრი*), ხელსაწყო, რ-იც ზედაპირის უსწორობებს კონტაქტური მეთოდით ზომავს, გაზომვის შედეგებს კი სკალაზე აითვლის. ათვლის შედეგებს იყენებენ ამ უსწორობების — *ზედაპირის სიმქისის* — შესაფასებლად.

პ-ში სიგნალი მიიღება ალმასის ნემსიანი გადამწოდიდან. ნემსი საკონტროლო ზედაპირის პერპენდიკულარულად გადაადგილდება. ელექტრონული მაძლიერებლის გავლის შემდეგ სიგნალი ინტეგრირდება ზედაპირის სიმქისის განსაზღვრულ სიგრძეზე შესაფასებელი პარამეტრის გასაცემად. პ. არის ორი სახისა: ერთს აქვს ინტეგრირების მუდმივი ტრასა და ანათვალს სკალაზე შეფასების დამთავრების შემდეგ აითვლის, მეორეს — ინტეგრირების სრიალა ტრასა და სკალაზე ანათვალს ზეხების პროცესში აჩვენებს. პ-ს ჩვენების ცდომილებაა ±10-იდან ±25%-მდე. ალმასის ნემსის რხევები ელექტრულ ძაბვად გარდაიქმნება სხვადასხვა ხერხით. სსრკ-ში უშვებენ მექანოტრონულ გარდამქმნელიან პ-ს. ზედაპირის უსწორობების გაზომვისას იგი აჩვენებს პროფილის საშ. არითმ. გადახრას 0,025—5 *მკმ* ზღვრებში ±16% ცდომილებით, მისი ინტეგრირების ტრასის სიგრძეა 3,2 *მმ*. პ-ით შეიძლება 6 *მმ* და უფრო დიდი დიამეტრის შიგა ზედაპირების უსწორობების გაზომვა. *კ. ნუცუბიძე*.



პროფილომეტრი (ქარხანა „კალიბრის" 253 მოდელი): 1—სადგარი; 2—ამძრავი; 3—დგარი; 4—გადამწოდი; 5—დეტალი; 6—საზომი მაგიდა; 7—ელექტრონული ბლოკი მაჩვენებელი მოწყობილობით.

**პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაცია** (პმფ), პროფკავშირების უდიდესი საერთაშორისო გაერთიანება; შეიქმნა 1945 წ. 3 ოქტ. პროფკავშირების I მსოფლიო კონგრესზე პარიზში. თავდაპირველად პმფ აერთიანებდა მსოფლიოს ყველა უმსხვილეს ეროვნ. პროფცენტრს, ამერიკის შრომის ფედერაციის გარდა. 1949 პმფ-იდან გამოვიდნენ ბრიტ. ტრედუნიონთა კონგრესი, აშშ-ის საწარმოო პროფკავშირების კონგრესი და ზოგიერთი სხვა ქვეყნის პროფცენტრი (შექმნეს *თავისუფალ პროფკავშირთა საერთაშორისო კონფედერაცია*). მიუხედავად ამ გამთიშველი მოქმედებისა, პმფ აფართოვებდა თავის საქმიანობას. 1981-თვის პმფ-ში შემავალი პროფორგანიზაციები 190 მლნ-ზე მეტ პროფკავშირის წევრს აერთიანებდნენ. პმფ-ში შედის 75 ქვეყნის, მ. შ. სსრკ-ისა და სხვა სოციალ. ქვეყნების პროფკავშირები, აგრეთვე კაპიტალ. სახელმწიფოების, განვითარებადი და კოლონ. ქვეყნების პროფკავშირთა მნიშვნელოვანი ნაწილი. პმფ-ის უმაღლესი ხელმძღვანელი ორგანოა პროფკავშ. მსოფლიო კონგრესი. კონგრესი ირჩევს გენ. საბჭოს (პმფ-ის ხელმძღვანელ ორგანოს კონგრესებს შორის). გენ. საბჭო ირჩევს ბიუროს, რ-იც წარმართავს ფედერაციის საქმიანობას გენ. საბჭოს პლენუმებს შორის. პმფ-ის მუდმივი წარმომადგენლობითი ორგანოა სამდივნო. 1956-იდან პრაღაში იმყოფება (1945—1951 პარიზში, 1951—56 ვენაში).

პმფ-თან შექმნილია პროფკავშირთა საერთაშ. გაეთიანებები, რ-ებსაც აქვთ თავიანთი წესდებები და ხელმძღ. ორგანოები. პმფ გამოსცემს ჟურნალს „პროფკავშირების მსოფლიო მოძრაობა" და ბიულეტენს „პროფკავშირული პრესა". *გ. სიმონიძე*.

**პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაციის თავმჯდომარეები**

| | |
|---|---|
| 1945—46 | უ. ხიტრინი (დიდი ბრიტანეთი) |
| 1946—49 | ა. დიკინი (დიდი ბრიტანეთი) |
| 1949—57 | ჯ. დი ვიტორიო (იტალია) |
| 1959—61 | ა. ნოველა (იტალია) |
| 1961—69 | რ. ბიტოსი (იტალია) |
| 1969—78 | ე. პასტორინო (ურუგვაი) |
| 1978-იდან | შ. გაშპარი (უნგრ. სრ) |
| გენ. მდივნები | |
| 1945—69 | ლ. საიანი (საფრანგეთი) |
| 1969—78 | პ. ჟანსუსი (საფრანგეთი) |
| 1978—80 | ე. პასტორინო გენ. მდივნის მოვალეობის შემსრულებელი (ურუგვაი) |
| 1980-იდან | ი. ზახარია (სუდანი) |

**პროფკავშირთა წითელი ინტერნაციონალი**, პ რ ო ფ ი ნ ტ ე რ ნ ი, რევოლუციური პროფკავშირების საერთაშორისო ორგანიზაცია. არსებობდა 1921—37. შეიქმნა რევ. პროფესიული და საწარმოო კავშირების მოსკ. საერთაშ. კონგრესზე (1921 წ. 3—19 ივლ.). კონგრესს 380 დელეგატი ესწრებოდა ევრ. და ამერ. 42 სახელმწიფოდან, აგრეთვე ზოგი კოლონ. და ნახევრადკოლონ. დამოკიდებული ქვეყნებიდან. კონგრესმა უარყო პროფკავშირთა „ნეიტრალობის" თეორია, მხარი დაუჭირა კომინტერნთან მჭიდრო კავშირს, აირჩია ცენტრ. საბჭო 28 ქვეყნის წარმომადგენლებისაგან. საბჭომ აირჩია აღმასრ. ბიურო, რ-ის გენ. მდივნად აირჩიეს ა. ლოზოვსკი. თავის პროგრამაში, რ-იც პროფკავშირების შესახებ ლენინური მოძღვრების საფუძველზე იყო აგებული, პ. წ. ი-მა მოუწოდა მთელი მსოფლიოს მუშებს ბრძოლისაკენ კაპიტალიზმის დასამხობად, პროლეტარიატის დიქტატურისა და სოციალიზმის გამარჯვებისათვის. პ. წ. ი. გამოდიოდა კლასთა თანამშრომლობის რეფორმისტული პოლიტიკისა და „მემარცხენე" სექტანტების წინააღმდეგ. *გ. სიმონიძე*.

**პროქირონი** (<ბერძნ. procheirus—ვისიმე ხელთ არსებული), ბიზანტიური სამოქალაქო, სისხლისა და ნაწილობრივ, სასამართლო და საეკლესიო სამართლის ზოგიერთი ძირითადი ინ-ტის კოდიფიკაცია, რაც 879 იმპერატორ ბასილი I-ის ბრძანებით განხორციელდა. პ. არ იყო ოფიც. კანონთა კრებული, მაგრამ მოსამართლეებს სავალდებულო სახელმძღვანელოს მაგივრობას უწევდა. მისი ძირითადი წყაროა *იუსტინიანეს კოდიფიკაცია*. პ-მა გარკვეული გავლენა მოახდინა შემდგომ ბიზანტ. კანონმდებლობაზე (მ. შ. *ბასილიკებზეც*). იგი (*ეპანაგოგასთან* ერთად) მართლმადიდებლური საეკლ. სამართ. ერთ-ერთი წყაროა.

**პროქსენია** (ბერძნ. proxenia < pro— დასაცავად და xenos — უცხოელი), ძვ. საბერძნეთში ხელშეკრულება სტუმართმოყვარეობის შესახებ; პოლისებს შორის კავშირის ფორმა. რომელიმე პოლისის მოქალაქე საკუთარი ინიციატივით ან თავისი პოლისის დავალებით მასპინძლობდა სხვა პოლისის მოქალაქეებს ან ელჩებს, სამაგიეროდ, სხვა ქალაქში მთელი რიგი პრივილეგიებით სარგებლობდა. ელინიზმის ხანაში პ-ს უწოდებდნენ აგრეთვე იმ პრივილეგიებს საერთოდ, რ-ებსაც უცხოელს ანიჭებდნენ პოლისისათვის განსაკუთრებული სამსახურისათვის.

**პროქტიტი** (<ბერძნ. prōktos — ყითა), სწორი ნაწლავის ლორწოვანი გარსის ანთება; უმეტესად ნაწლავების სხვა, უფრო ზემოთ მდებარე ნაწილების დაზიანებასთან ერთად გვხვდება. პ-ის გამომწვევი მიზეზებია ინფექცია (დიზენტერია, კოლიტი), კვებითი ინტოქსიკაცია, ჰელმინთოზი, ნაწლავის ჩირქოვანი პროცესები, ტრავმა (ოყნის ხშირად კეთება), მიმდებარე ორგანოების დაავადებანი, ავიტამინოზი, ნივთიერებათა ცვლის ან იმუნოლოგიური მოშლა. პ. შეიძლება განვითარდეს აგრეთვე ბუასილის, ძლიერი ყაბზობის, სწორი ნაწლავის გამოვარდნის და სხვათა შედეგად. განარჩევენ კატარულ, ჰემორაგიულ, ჩირქოვან, წყლულოვან, ნეკროზულ და შერეულ პ-ებს, რ-თაც შეიძლება ჰქონდეთ მწვავე, ქვემწვავე და ქრონ. მიმდინარეობა. პ-ის მთავარი სიმპტომებია უკანა ტანის მიდამოში სიმძიმისა და ტკივილის შეგრძნება, ხშირი, უშედეგო ჭინთვები, კუჭის მოქმედების გახშირება, მცირეოდენი თხიერი, ლორწოვანი, ზოგჯერ კი სისხლნარევი განავალი. დიაგნოზის დასადგენად იყენებენ *რექტოსკოპიას*, რენტგენოსკოპიას, განავლის მიკრობიოლ. გამოკვლევასა და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა მედიკამენტური (ენტეროსეპტოლი, მექსაზა. კოლიბაქტერინი და სხვ.); დიეტოთერაპია, წამლეულის მიკროოყნები; ფიზიო- და კურორტული მკურნალობა

*რ იაშვილი.*

**პროქტოლოგია** (ბერძნ prōktos — ყითა და . .ლოგია), კლინიკური მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის მსხვილი (მ. შ. სწორი) ნაწლავის დაავადებებს. როგორც დამოუკიდებელი სამედ სპეციალობა, პ. ჩამოყალიბდა რამდენიმე კლინიკური დისციპლინის საფუძველზე სამედ პრაქტიკაში პროქტოლოგიურ ავადმყოფებს მკურნალობენ ქირურგები, თერაპევტები (გასტროენტეროლოგები) და ინფექციონისტები. ყველაზე გავრცელებული თვალსაზრისის მიხედვით, პ. შეისწავლის სწორი ნაწლავის დაავადებებს (*ბუასილი*, *პროქტიტი*, ყითის ნასკდომები, ფისტულა, პოლიპოზი და სხვ.), მსხვილი ნაწლავის ქრონიკულ ანთებით პროცესებს (არასპეციფ. წყლულოვანი, გრანულომატოზური და კატარული კოლიტები), ფუნქციურ (*ყაბზობა*), სიმსივნურ (ავთვისებიანი და კეთილთვისებიანი წარმონაქმნები) და მსხვილი ნაწლავის სხვა არაინფექციურ დაზიანებებს. საზღვარგარეთ პ-ის განვითარება დაკავშირებულია უ. ჰაუსტონის (ირლანდია), ჯ. ლოკჰარტ-მამერის, უ. მაილზის (დიდი ბრიტანეთი), ა. ჰარტმანის (გერმანია), ჯ. მეთიუს (აშშ), ე. კენოუს (საფრანგეთი), ვ. დრობნის (უნგრეთი) და სხვათა სახელებთან. რუსეთში პ-ის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით ტ. სალამონს, ი. ბუიალსკის, ს. ფიოდოროვს, ნ. ველიამინოვს, ვ. ბრაიცევს და სხვ. XX ს. 50-იან წლებში ა. რიჟიხის (მოსკოვი) და ა. ამინევის (კუიბიშევი) თაოსნობით შეიქმნა სპეც. პროქტოლოგიური განყ-ბები, 1965 მოსკოვში დაარსდა პ-ის სამეცნ.-კვლ. ლაბორ., რ-იც 1978 პ-ის საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტად გადაკეთდა; ამჟამად ინ-ტი სსრკ პროქტოლოგიური სამსახურის ცენტრია. პ-ის კურსები გახსნილია ექიმთა დახელოვნების ზოგიერთ ინ-ტშიც.

საქართველოში, სადაც კვების სპეციფიკის გამო პროქტოლოგიური ავადმყოფების რაოდენობა ძალიან დიდია, პ. სამხარეო პათოლოგიად ითვლება. 1968 მე-7 კლინიკურ საავადმყოფოში გაიხსნა პროქტოლოგიური სამსახურის ცენტრი, რ-იც ამავე დროს ექიმთა დახელოვნების თბილ. სახელმწ. ინ-ტის პ-ის კურსის პრაქტ., პედ. და სამეცნ.-კვლ. ბაზაა. აქ პ-ის საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტთან ერთობლივად მუშავდება თანამედროვე პ-ის პრობლემები. 1977 თბილისში ჩატარდა საქართვ. პროქტოლოგთა I ყრილობა. *რ. იაშვილი.*

**პროშიანი** პერჭ (ნამდვ. სახელი და გვარი ჰ ო ვ ა ნ ე ს ს ტ ე ფ ა ნ ო ს ი ს ძ ე ტ ე რ-ა რ ა ქ ე ლ ი ა ნ ი) [3 (15). VI. 1837, სოფ. აშტარაკი, ახლანდ. რაზდანის რ-ნი, — 23. XI (6. XII). 1907, ბაქო; დასაფლავებულია თბილისში], სომეხი მწერალი და პედაგოგი. თბილ. სომხ. თეატრის ერთ-ერთი ფუძემდებელი (1863). ავტორია პიესისა „ალასი" (1863), რომანებისა: „სოს და ვარდითერი" (1860), „პურის საკითხი" (1880); ისტ. რომანებისა: „განხეთქილების ვაშლი" (1878), „შაენი" (1883) და სხვ. *ივ. შილაკაძე.*

**პროცენტი** (ლათ. procentum — ასზე), ერთეულად მიღებული მთელის მეასედი ნაწილი. მისი ნიშანია: %. მაგ., 7 *მ*-ის 12%-ს შეადგენს 0,84 *მ*, ანუ 84 *სმ*. მთელის მეათასედ ნაწილს, ე. ი. პროცენტის მეათედს, უწოდებენ *პრომილეს*.

სამეურნეო და სტატისტ. გამოთვლებში მოსახერხებელია სიდიდის ნაწილის პროცენტობით გამოსახვა. დავუშვათ, რომ რაიმე სიდიდეს წელიწადში (ან დროის სხვა ნებისმიერ შუალედში) ემატება $p$%. თუ ჩავთვლით რომ თითოეული წლის ნამატი ამოიღება ისე, რომ ახალი წელიწადის ნამატი გამოითვლება საწყისი მნიშვნელობისაგან, მაშინ $t$ წ შემდეგ ამ სიდიდის $x$ მნიშვნელობა გამოითვლება ე წ. მ ა რ ტ ი ვ ი პ-ის ფორმულით: $x=a(1+pt/100)$, სადაც $a$ არის სიდიდის საწყისი მნიშვნელობა ნამატის დარიცხვის შემთხვევაში $x$ გამოითვლება ე წ. რ თ უ ლ ი პ-ის ფორმულით: $x = a(1 + p/100)^t$ წელიწადის ნაწილისათვის პ-ის გამოთვლისას თვლიან, რომ 1წ=360 *დღ-ღ*, ხოლო 1 *თ*= 30 *დღ-ღ*. •

**პროცესების ალგორითმიზაცია**, პ რ ო ც ე ს ე ბ ი ს ა ლ გ ო რ ი თ მ უ ლ ი ა ღ წ ე რ ა, პროცესების აღწერა მათემატიკური სიმბოლოების ენაზე, ალგორითმულ ენებზე და სხვ., შედეგად მიიღება *ალგორითმი*, რ-იც ასახავს პროცესის ელემენტარულ აქტებს, მათ თანამიმდევრობასა და ურთიერთკავშირს. პ. ა-ის გზით მიღებული ალგორითმები, როგორც წესი, განკუთვნილია ელექტრონული გამომთვლელი მანქანისათვის.

რეალური პროცესების ასაწერი ალგორითმები ჩვეულებრივ დაკავშირებულია ორ ამოცანასთან: ინფორმაციის დამუშავების ეფექტური სისტემის მოძებნასა და *დიდი სისტემების* პროცესების ფუნქციონირების მათ. მეთოდებით გამოკვლევასთან.

**პროცესი** (ლათ. processus — წინ წაწევა), 1. განვითარების სტადიათა მდგომარეობის თანამიმდევრული ცვლა. 2. თანამიმდევრულ მოქმედებათა ერთობლიობა რაიმე შედეგის მისაღწევად (მაგ., საწარმოო პ. — შრომითი ოპერაციების თანამიმდევრული ცვლა). 3. პ. — ადმ., სამოქალაქო ან სისხლის სამართ. საქმის განხილვა.

**პროცესორი,** ციფრული გამომთვლელი მანქანის (ცგმ) ცენტრალური მოწყობილობა, რ-იც გარდაქმნის პროგრამით მოცემულ ინფორმაციას, ახორციელებს მთელი გამოთვლითი პროცესის მართვასა და უზრუნველყოფს გამომთვლელი მანქანის მოწყობილობათა ურთიერთქმედებას. პ-ის მთავარი ნაწილებია არითმ -ლოგიკური და მართვის მოწყობილობები. პ-ის მართვის მოწყობილობა განსაზღვრავს მანქანის მეხსიერებიდან ბრძანებათა ამოკრების თანამიმდევრობას, გამოიმუშავებს მმართველ სიგნალებს, უზრუნველყოფს ცგმ-ის მოწყობილობათა მუშაობის კოორდინაციას, ამუშავებს პროგრამის შეწყვეტის სიგნალებს, ახორციელებს მეხსიერების დაცვასა და აკონტროლებს პ-ის მუშაობას. არითმ -ლოგიკურ მოწყობილობაში წარმოებს ინფორმაციის არითმ და ლოგიკური გარდაქმნა პ-ის შედგენილობაში შედის აგრეთვე არა დიდი ტევადობის ზეოპერატიული დამხსომებელი მოწყობილობა (ადგილ. მეხსიერება) და გამოთვლითი პროცესის ორგანიზაციისათვის განკუთვნილი რამდენიმე ბლოკი (მეხსიერების დაცვის ბლოკი, პროგრამის შეწყვეტის ბლოკი და სხვ.). ცგმ-ში შეიძლება იყოს 2 პ. და მეტი (მრავალპროცესორიანი ცგმ). პ., რ-იც უზრუნველყოფს ინფორმაციის შეტანა-გამოტანას, ეწოდება პ ე რ ი ფ ე რ ი უ ლ ი, დანარჩენებს კი—ც ე ნ ტ რ ა ლ უ რ ი.

**პროცესუალური სამართალი,** სამართლებრივი სისტემის ნორმათა ნაწილი, რ-იც არეგულირებს დანაშაულის გამოძიების, სისხლისა და სამოქალაქო სამართლის საქმეთა განხილვისა და გადაწყვეტის დროს წარმოშობილ ურთიერთობებს. არსებობს სასამართლო პროცესის 2 ძირითადი ფორმა — სამოქალაქო სამართ. პროცესი და სისხლის სამართ პროცესი.

**პროციონი,** α პ ა ტ ა რ ა ქ ო ფ ა კ ი ს ა, 0,4 ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდის* ვარსკვლავი, რ-იც ყველაზე ბრწყინვალეა პატარა ქოფაკის თანავარსკვლავედში მზიდან მანძილი 3 *პს*. ნათობა 7-ჯერ აღემატება მზისას. წარმოადგენს ორი ვარსკვლავისაგან შედგენილ სისტემას.

**პროხლადნი,** ქალაქი (1937-იდან) ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ-ში, მდ. მალკის (თერგის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე პროხლადნის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი ქ-ნა „კავკაზკაბელი", სარემონტო, აგურ-კრამიტის, რკინაბეტონის ნაკეთობათა, ღვინის, უალკოჰოლო სასმელების, წვენების, საკონსერვო, ყველის ქ-ნები, სამკერვალო და ავეჯის ფ-კები და სხვ პ-ის მახლობლად არის ტერეკის სას -სამ ტექნიკუმი

**„პროხორეს ცხოვრება"**, ძველი ქართული მწერლობის ანონიმური ძეგლი, ჰაგიოგრაფიული თხზულება, რ-იც იერუსალიმის ჯვრის მონასტრის დამაარსებლის *პროხორე ქართველის* თავგადასავალს გვაცნობს. დაწერილი უნდა იყოს XI ს. 70-იან წლებში, ჯვრის მონასტერში „პ. ც-ის" ჩვენამდე მოღწეულ სვინაქსარულ რედაქციას დიდი მნიშვნელობა აქვს პალესტინის ქართ. კოლონიის ისტორიისა და იერუსალიმში მოღვაწე ქართველთა კულტ.-აღმშენებლობითი საქმიანობის შესასწავლად. ძეგლი არსებითად ერთადერთი და უსრულესი წყაროა პროხორეს ბიოგრაფიისათვის. „პ. ც-ის" ტექსტი გამოსცეს თ. ჟორდანიამ (1897), ი. ყიფშიძემ (1927), ს. ყუბანეიშვილმა (1946) და ე. გაბიძაშვილმა (1968).

*პუბლ.*: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, წგნ. 4, გამოსაცემად მოამზადა და გამოკვლევა დაურთო ე. გაბიძაშვილმა, თბ., 1968. *ლ. მენაბდე.*

**პროხორე ქართველი** (დაახლ. 985—990 წწ. შორის, შავშეთი, — 1066, პალესტინა), იერუსალიმის ჯვრის ქართველთა მონასტრის დამაარსებელი. თავდაპირველად მოღვაწეობდა კლარჯეთში, წყაროსთავის მონასტერში, სადაც მიიღო ჯერ დიაკვნის, ხოლო შემდეგ ხუცესის ხარისხი. დაახლ. 1015-იდან 1025-მდე მოღვაწეობდა იერუსალიმში, საბა პალესტინელის ლავრაში. ვარაუდობენ, რომ პ. ქ. 1025 უნდა შედგომოდა ჯვრის მონასტრის მშენებლობას, რაც დასრულდა 1058. 1061-მდე პ. ქ. ამ მონასტრის წინამძღვარი იყო. შემდეგ წავიდა არნონის უდაბნოში (პალესტინა), სადაც გარდაიცვალა.

პ. ქ-ს ურთიერთობა ჰქონდა გიორგი მთაწმიდელთან, ათონისა და შავი მთის ქართულ მონასტრებთან, რ-ებიც ჯვრის მონასტერს ამარაგებდნენ ქართული ხელნაწერი წიგნებით (იხ. აგრეთვე სტ „*პროხორეს ცხოვრება*") *ქ გაბიძაშვილი*

**პროხოროვი** ალექსანდრე მიხეილის ძე [დ 28 VI (11 VII) 1916, ათერტონი, ავსტრალია], საბჭ ფიზიკოსი, კვანტური ელექტრონიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი, სსრკ მეცნ აკად აკადემიკოსი (1966), პრეზიდიუმის წევრი (1970), ზოგადი ფიზ და ასტრონ განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი (1973) სოციალ. შრომის გმირი (1969). სკკპ წევრი 1950-იდან დაიბადა რევოლუციონერი მუშის ოჯახში. მამამისი რევ მოღვაწეობისათვის გადაასახლეს ციმბირში, საიდანაც შემდეგ გადავიდა ავსტრალიაში პ-მა დაამთავრა ლენინგრ. სახელმწ უნ-ტი (1939) 1941–43 საბჭ არმიაში იყო 1946-იდან მუშაობდა სსრკ მეცნ აკად ფიზ ინ-ტში (1954-იდან ლაბორ გამგე, 1968-იდან – დირექტორის მოადგილე), 1959-იდან მოსკ სახელმწ. უნ-ტის პროფესორი, 1971-იდან მოსკ. ფიზიკა-ტექ ინ-ტის კათედრის გამგე 1969-იდან დიდი საბჭ ენციკლოპედიის მთავარი რედაქტორი. ნ. *ბასოვთან* ერთად დაამუშავა კვანტური სისტემების საშუალებით ელექტრომაგნ ტალღების გენერირების პრინციპულად ახ. მეთოდი და ამიაკის კონის გამოყენებით შექმნა მოლეკულური გენერატორი – *მაზერი* (1954–55) მისი შრომები ეძღვნება ინფრაწითელი და ხილული გამოსხივების მძლავრი ლაზერების შექმნას, არაწრფივ ოპტიკას, ნივთიერებასთან მძლავრი ლაზერული გამოსხივების რეზონანსულ და არარეზონანსულ ურთიერთქმედებას. ლენინური პრემია (1959), ნობელის პრემია (1964) ამერ. მეცნიერებათა და ხელოვნებათა აკად. წევრი (1971) დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ* · Александр Михайлович Прохоров (К 50-летию со дня рождения), «Успехи физических наук», 1966, т 89, в. 3.

**პროხოროვი** ალექსი ნიკოლოზის ძე (დ 19 I 1923, სოფ როჟდესტვენსკოე, ახლანდ. ვორონეჟის ოლქი), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (19 IV. 1945 და 29. VI. 1945), პოლკოვნიკი (1957) სკკპ წევრი 1943-იდან საბჭ. არმიაშია 1940-იდან. დაამთავრა ბალაშოვის სამხ. საავიაციო სკოლა (1942) და სამხ.-საავიაციო აკად. (ახლა ი გაგარინის სახელობისა) (1950). დიდი სამამულო ომის (1941–45) დროს იბრძოდა ჯერ ლენინგრ., შემდეგ კი ბელორ. III ფრონტებზე (1943–45). იყო მფრინავი, რგოლის მეთაური, ესკადრილიის მეთაური (მე-15 გვარდიის მოიერიშე საავიაციო პოლკში). მოახდინა 238 საბრძოლო გაფრენა. ომის შემდეგ პასუხსაგებ თანამდებობებზე იყო სამხ.-საჰაერო ძალებში 1967-იდან ეწევა პედ. მოღვაწეობას დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით

**პროხოროვი** იური ვასილის ძე (დ 15. XII 1929, მოსკოვი), საბჭ მათემატიკოსი, სსრკ მეცნ აკად. აკადემიკოსი (1972) დაამთავრა მოსკ უნ-ტი (1949). პროფესორი იქვე (1957-იდან). 1949-იდან მუშაობს სსრკ მეცნ აკად ვ სტეკლოვის სახ მათ ინ-ტში (1969-იდან დირექტორის მოადგილე) მისი შრომები ძირითადად ეძღვნება ალბათობის თეორიას, განსაკუთრებით ამ თეორიის ასიმპტოტურ მეთოდებს. დიდი საბჭოთა ენციკლოპედიის მესამე გამოცემის მთავარი რედაქციის წევრი. ლენინური პრემია (1970)

**პრჟევალსკი** ნიკოლოზ მიხეილის ძე [31 III (12. IV). 1839, სმოლენსკის გუბ. სოფ. კიმბოროვო, ახლანდ. სმოლენსკის ოლქი,– 20. X (1. XI). 1888, ყარაქოლი, ახლანდ. ყირგ. სსრ ქ. პრჟევალსკი], რუსი გეოგრაფი, ცენტრ აზიის მკვლევარი გენ.-მ. (1886-იდან), პეტერბ მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1878-იდან). 1863 დაამთავრა გენშტაბის აკადემია. 1867–69 პ-მ სემიონოვ-ტიანშანსკის ხელშეწყობით ექსპედიცია მოაწყო უსურის მხარეში 1870–73 იმოგზაურა მონღოლეთში, ჩინეთსა და ტიბეტში, რისთვისაც დააჯილდოვეს გეოგრ. საზ-ბის უმაღლესი ჯილდოთი – დიდი კონსტანტინეს მედლით. 1876–77 პ-მ ჩაატარა მეორე (ლობნორისა და ჯუნღარის) ექსპედიცია ცენტრ აზიაში, 1879–80 – მესამე ექსპედიცია (ტიბეტის პირველი), 1883–85 – მეოთხე ექსპედიცია (ტიბეტის მეორე), რ-ის დროსაც პ-ს თანაშემწეები იყვნენ ვ. *რობოროვსკი* და პ. *კოზლოვი*. მეხუთე ექსპედიციის დასაწყისში პ. გარდაიცვალა. პ-ს ექსპედიციების სამეცნ. შედეგები გადმოცემულია მის წიგნებში. პ-მ დაადგინა ცენტრ აზიის მთავარი ქედების მიმართულება, აღმოაჩინა ახ. ქედები, დააზუსტა ტიბეტის მთიანეთის ჩრდ. საზღვრები, აღწერა ლობნორის ტბა, შეაგროვა ვრცელი ზოოლ., ბოტან. და მინერ. კოლექციები. 1891 პ-ს პატივსაცემად რუს. გეოგრ. საზ-ბამ დააწესა მისი სახელობის ვერცხლის მედალი და პრემია. 1946 დაწესდა პ-ს სახ. ოქროს მედალი.

პ-ს სახელი დაერქვა ქალაქს, ქედს კუნლუნის სისტემაში, მყინვარს ალთაიში, სხვა გეოგრ. ობიექტებს, აგრეთვე ცხოველთა და მცენარეთა მთელ რიგ სახეობებს.

პ-ს ძეგლები დგას ისიქ-ქოლის ტბის მახლობლად და ლენინგრადში

*ლიტ* Гавриленко В М, Русский путешественник Н М Пржевальский М 1974, Мурзаев Э М Н М Пржевальский, [2 изд ], М, 1953




**პრჟევალსკი** (1889-მდე და 1921-იდან 1939-მდე ყ ა რ ა ქ ო ლ ი), ქალაქი, ყირგ სსრ ისიქ-ქოლის ოლქის ცენტრი, თერსქეი-ალათაუს ქედის ჩრდ. მთისწინეთში, მდ ყარაქოლის ნაპირზე. რკინიგზის სადგ რიბაჩიედან 216 *კმ* საავტ. გზების კვანძი 56 ათ მცხ (1983). განვითარებულია კვებისა და მსუბუქი მრეწველობა არის ელექტროტექ ქ-ნა, საშენ მასალათა წარმოება პედ ინ-ტი, სამედ. და პედ სასწავლებლები მხარეთმცოდნეობის მუზეუმი პ-ის მახლობლად, ისიქ-ქოლის ტბასთან, ნ. *პრჟევალსკის* საფლავი და მუზეუმია.

**პრჟევალსკის ქედი,** იხ. არკატაგი

**პრჟევალსკის ცხენი** (Equus przewalskii), კენტჩლიქოსანი ცხოველი ცხენების გვარისა 1879 ცენტრ აზიაში აღმოაჩინა ნ. *პრჟევალსკიმ* აქვს მოკლე ფაფარი, მოზრდილი თავი, მსხვილი კისერი, მოკლე ფეხები და პატარა ყურები ულაყის სხეულის სიგრძეა 2,3 *მ*, ჭაკი რამდენადმე უფრო პატარაა. ბინადრობდა ჯუნღარის უდაბნოში. ქმნიდა 5–20 სულისაგან შემდგარ რემას. ამჟამად ბუნებაში მისი არსებობა საეჭვოა. შემონახულია ევრ. და ამერ. ზოოპარკებში, სსრკ-ში – *ასკანია-ნოვაში* ეჯვარება შინაურ ცხენს და ქმნის ნაყოფიერ შთამომავლობას

**პრჟემისლი** (Přemysl) ჩ ე ხ ი ა შ ი: **პ. I** ო ტ ო კ ა რ ი (დ წ. უცნობია, – გ 15. XII. 1230), ჩეხი მთავარი (1192–93, 1197), 1198-იდან – მეფე, მიაღწია იმას, რომ 1212 იმპ. ფრიდრიხ II შტაუფენმა ცნო ჩეხიის დამოუკიდებლობა. პ I ხელს უწყობდა გერმ. ფეოდ. კოლონიზაციას ჩეხიაში.

**პ. II** ო ტ ო კ ა რ ი (დაახლ. 1230–26. VIII. 1278), ჩეხიის მეფე (1253-იდან). ვაცლავ I-ის ძე. პ. II მონაწილეობდა ტევტონთა ორდენის ლაშქრობებში პრუსებისა და ლიტველების წინააღმდეგ (1254, 1267). იგი „საღვთო რომის იმპერიის" ტახტს ეცილებოდა რუდოლფ ჰაბსბურგს, ხოლო უკანასკნელის იმპერატორად არჩევის შემდეგ (1273) უარი განუცხადა სალენო ფიცზე. ამას მოჰყვა ომი ჰაბსბურგებთან და სხვა გერმ. მთავრებთან, რ-თაც უნგრეთი და ჩეხი მაგნატები მიემხრნენ. 1276 პ. II-მ ავსტრია, შტირია და კრაინა დათმო. იგი სუხიე-კრუტის (მორავია) ბრძოლაში დაიღუპა. *ნ. გიოშვილი.*

**პრჟემისლოვიჩები,** IX–XIV სს. ჩეხი მთავრებისა და მეფეების დინასტია. პ-ის გვარის ერთ-ერთი პირველი მთავარი იყო ვაცლავი (924–935/6), რ-იც კათოლ. ეკლესიამ წმინდანად შერაცხა, ხოლო პირველი მეფე – ვრატისლავ II (1085–92). პ-ის დინასტიის მეფეთაგან განსაკუთრებით ცნობილი არიან: *პრჟემისლ I* ოტოკარი, მისი ძე ვაცლავ I (1230–53) და *პრჟემისლ II* ოტოკარი. პ-ის დინასტიის უკანასკნელი მეფე ვაცლავ III (1305–06) იყო. *ნ. გიოშვილი.*


ა. მ პროხოროვი


ა. ნ. პროხოროვი.


ნ. პრჟევალსკი.


პრჟევალსკის ცხენი.

**პრუდონი** (Proudhon) პიერ ჟოზეფ (15. I. 1809, ბეზანსონი,—19. I. 1865, პარიზი), ფრანგი წვრილბურჟუაზიული სოციალისტი, ანარქიზმის თეორეტიკოსი. პარიზში გაიცნო ემიგრაციაში მყოფი ახალგაზრდა ჰეგელიანელები, აგრეთვე კ. მარქსი, რ-იც ცდილობდა დახმარებოდა პ-ს რევ. შეხედულებათა შემუშავებაში, მაგრამ პ. უტოპიური, წვრილბურჟ. რეფორმატორობის ერთგული რჩებოდა. 1846 გამოაქვეყნა ნაშრომი „ეკონომიკურ წინააღმდეგობათა სისტემა ანუ სიღატაკის ფილოსოფია“. ამ წიგნში ქადაგებდა საზ-ბის მშვიდობიან გარდაქმნას კრედიტისა და მიმოქცევის რეფორმის მეოხებით, თავს ესხმოდა კომუნიზმს. კ. მარქსმა ნაშრომში „ფილოსოფიის სიღატაკე“ (1847) სამართლიანად და მკაცრად გააკრიტიკა პ-ის შეხედულებანი. 1848 რევ. დროს აირჩიეს დამფუძნებელი კრების დეპუტატად. ახ. ნაშრომებში პ. ავითარებდა კლასთა ეკონ. თანამშრომლობის თეორიებს და „სახელმწიფოს ლიკვიდაციის“ ანარქისტულ იდეებს. 1849 მიუსაჯეს 3 წ. პატიმრობა (ლუი ნაპოლეონ ბონაპარტის წინააღმდეგ სტატიებისათვის). 1858 ხელახლა მიუსაჯეს პატიმრობა (ანტიკლერ. თხზულებისათვის), რის შემდეგ იძულებული გახდა წასულიყო ემიგრაციაში (ბელგიაში), 1862 დაბრუნდა საფრანგეთში. ბოლო წლებში ე. წ. მიუტიუელისტების პროგრამა შეიმუშავა. იხ. *პრუდონიზმი*.

*ლიტ.*: მარქსი კ., ფილოსოფიის სიღატაკე, თბ., 1938.


დ. პრუნარიუ.

**პრუდონიზმი**, წვრილბურჟუაზიული სოციალიზმის ნაირსახეობა, რ-ის საფუძველს პ. ჟ. *პრუდონის* ფილოსოფიური და სოციოლოგიური შეხედულებანი შეადგენდა; გულისხმობს საზ-ბის სოციალურ გარდაქმნას რეფორმების მეოხებით კაპიტალისტური საფუძვლების შეუცვლელად. პ. გმობდა მსხვილ კაპიტალ. საკუთრებას (როგორც „ქურდობას“), მაგრამ უარყო კომუნიზმი და იცავდა „მფლობელობას“ — წვრილ საკუთრებას სხვისი შრომის ექსპლუატაციის გარეშე. პ. კლასობრივ ექსპლუატაციას ხსნიდა ბურჟ. საზ-ბაში არსებული არაეკვივალენტური გაცვლით, შესაძლებლად მიაჩნია კლასობრივი ექსპლუატაციის მოსპობა წმინდა ეკონ. რეფორმების მეოხებით მიმოქცევის სფეროში — საქონლის უფულოდ გაცვლა, უპროცენტო კრედიტი. პრუდონის წვრილბურჟ. უტოპიიდან გამომდინარეობდა „სოციალური რევოლუციის“ მშვიდობიანად განხორციელების შესაძლებლობა, რაც უნდა დაფუძნებოდა პროლეტარიატისა და თითქმის მთელი ბურჟუაზიის თანამშრომლობას (პოლიტ. ბრძოლის უარყოფა) და სახელმწიფოს ლიკვიდაციას. პრუდონს სახელმწიფო საზ-ბის გათიშვის, პარაზიტიზმისა და ჩაგვრის მთავარ იარაღად მიაჩნდა. პ-ის არსი ნათელყო ვ. ი. ლენინმა, რ-იც წერდა: «კაპიტალიზმისა და მისი საფუძვლის — სასაქონლო წარმოების მოსპობა კი არა, არამედ ამ საფუძვლის გ ა წ მ ე ნ დ ა ბოროტმოქმედებისა, ხორცმეტებისა და სხვა ასეთებისაგან; გაცვლა-გამოცვლისა და საცვლელი ღირებულების მოსპობა კი არა, არამედ, პირიქით, მისი „კონსტიტუირება“, მისი საყოველთაოდ ქცევა, გააბსოლუტურება, „გ ა ს ა მ ა რ თ ლ ი ა ნ ე ბ ა“, რყევას, კრიზისებს, ბოროტმოქმედებას მოკლებულად გადაქცევა — აი, პრუდონის იდეა» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 20, გვ. 23). 1848 რევ. და, განსაკუთრებით, II იმპერიის პერიოდში პრუდონი ამტკიცებდა, რომ საზ. წინააღმდეგობათა გადაწყვეტა თითქოს შესაძლებელია მხოლოდ მოქმედი საზ. ძალების გაწონასწორების, სამართლიანობის იდეის განხორციელებითა და პიროვნების მორალური სრულყოფით. „სახელმწიფოს ლიკვიდაციის“ პროექტები მან შეცვალა სახელმწიფოს ფედერ. საწყისებზე გარდაქმნის იდეით (მოუწოდებდა თანამედროვე ცენტრალიზებული სახელმწიფოების წვრილ ავტონ. ოლქებად დანაწევრებისაკენ) და ამასთან დაკავშირებით იტალ. და პოლ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ გამოდიოდა. I ინტერნაციონალის ფრანგ. სექციას თავიდან პრუდონისტები ხელმძღვანელობდნენ, მაგრამ კ. მარქსისა და ფ. ენგელსის ბრძოლა პ-ის წინააღმდეგ მარქსიზმის სრული გამარჯვებით დამთავრდა, I ინტრენაც. ფრანგ. სექციას სათავეში ჩაუდგნენ კლასობრივი ბრძოლის მომხრენი, ე. წ. მემარცხენე პრუდონისტები. ბევრი მათგანი პარიზის კომუნის (1871) აქტ. მოღვაწე-ხელმძღვანელი გახდა. პრუდონის იდეებს იყენებდნენ ანარქისტ-ბაკუნინელები, ანარქისტ-სინდიკალისტები, სოც.-დემოკრატები (ე. ბერნშტაინი), პ-ს ემყარებოდნენ იმპერიალ. რეაქციის იდეოლოგები, აგრეთვე ფაშისტების თეორეტიკოსები იტალიაში, საფრანგეთში, გერმანიაში, ესპანეთში, ლათ. ამერ. ქვეყნებში.

*რ. სიკინჭალაშვილი.*


ბ. პრუსი.

**პრუნარიუ** დუმიტრუ (Prunariu) (დ. 27. IX. 1952, ქ. ბრაშოვი), რუმინეთის სრ კოსმონავტი მკვლევარი, საბჭ. კავშირის გმირი (22. V. 1981). რუმინეთის კომუნისტური პარტიის წევრი 1973-იდან. 1976 დაამთავრა ბუქარესტის პოლიტექ.ინ-ტი, შემდეგ ოფიცერთა სამხ.-საავიაციო სკოლა. 1978 მზადება დაიწყო ი. გაგარინის სახ. კოსმონავტთა მომზადების ცენტრში. 1981 წ. 14 მაისს ლ. *პოპოვთან* ერთად გაფრინდა კოსმ. ხომალდით „სოიუზ-40“. 15 მაისს ხომალდი შეუპირაპირდა „სალუტ-6“—„სოიუზ ტ-4“ ორბიტულ კომპლექსს, რ-შიც იმყოფებოდნენ კოსმონავტები ვ. *ვავინიხი* და ვ. *კოვალიონოკი*. ერთობლივი სამეცნ. კვლევის ჩატარების შემდეგ პ. და პოპოვი 22 მაისს დედამიწაზე დაბრუნდნენ.

**პრუსები**, ტომთა ჯგუფი, რ-იც ძველთაგან ბალტიის ზღვის სამხრ. სანაპიროზე, მდ. ვისლისა და ნემანის ქვემო დინებათა შორის სახლობდა. მატერ. კულტ. მხრივ მათ ბევრი საერთო ჰქონდათ ენით მონათესავე ლატვიელებსა და ლიტველებთან, აგრეთვე სლავებთან. წყაროებში პ. იხსენიებიან IX ს-იდან. XIII ს-თვის ისინი შეადგენდნენ 11 მხარის კონფედერაციას, რ-საც დიდებულები მართავდნენ. პ-ის ადრეფეოდ. საზ-ბისა და სახელმწ. ჩამოყალიბების პროცესი შეაჩერა გერმ. ფეოდ.-კათოლ. აგრესიამ. XIII ს. 30-იან წლებში *ტევტონთა ორდენმა* რომის პაპისა და გერმ. ფეოდალების აქტ. მხარდაჭერით დაიწყო პ-ის მიწა-წყლის დაპყრობა, რაც 1283 დასრულდა. პ-ის მეტი წილი დამპყრობლებმა მოსპეს, დანარჩენი იძულებით გაგაერმანელეს. პ-ის სახელი შემოინახა *პრუსიამ*.

*ნ. გიოშვილი.*

**პრუსი** (Prus) ბოლესლავ (ნამდვ. სახელი და გვარი ალექსანდრ გ ლ ო ვ ა ც კ ი, Głowacki) (20. VIII. 1847, ხრუბეშუვი, ლუბლინის მახლობლად, — 19. V. 1912, ვარშავა), პოლონელი მწერალი. დაიბადა გაღარიბებული შლიახტიჩის ოჯახში. მონაწილეობდა პოლ. 1863 — 64 აჯანყებაში. სწავლობდა ვარშავის მთავარი სკოლის ფიზ.-მათ. ფაკ-ტზე. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1872-იდან. „ვარშავული პოზიტივიზმის“ (პოლ. ახალგაზრდა ბურჟ. საზ.-პოლიტ. პროგრამის) გავლენა განიცადა. პ-ის ლიტ.-კრიტ. სტატიებმა ხელი შეუწყო ხელოვნ. რეალისტური კონცეფციის ჩამოყალიბებას პოლ. კრიტიკაში. იუმორისტული მოთხრობების შემდეგ წერდა სოც. ნოველებს („მიხალკო“, „ანელკა“ — ორივე 1880 და სხვ.). ავტორია პოპულ. საბავშვო მოთხრობებისა („ობლის ხვედრი“, 1876; „სტასიას თავგადასავალი“, 1879 და სხვ.). მნიშვნელოვანია მოთხრობები „მოქცეული ტალღა“, 1880; „ფორპოსტი“, 1885 და სხვ. მანვე შექმნა ახ. ტიპი სოც.-ფსიქოლ. რომანისა („თოჯინა“, 1887—89; ამავე სახელწ. ფილმი, 1968). რომანი „ემანსიპირებული ქალები“ (1891—93) ვარშავისა და პროვინციის ცხოვრების ფართო სურათს წარმოსახავს. ისტ. რომანში „ფარაონი“ (1895—96; ამავე სახელწ. ფილმი, 1966) ძვ. ეგვიპტის ცხოვრება თანამედროვე პრობლემების შუქზეა წარმოდგენილი. რომანი „ბავშვები“ (1908) 1905—07 რევ. გავლენით დაწერა, მაგრამ ბოლომდე ვერ შეაფასა მისი მნიშვნელობა. იმ დროის პროგრ. შეხედულებები აისახა რომანში „ცვლილებები“ (1911). პ-ის ნაწარმოებები თარგმნილია მრავალ ენაზე.

*თხზ.*: თოჯინა, თბ., 1969; ობლის ხვედრი, თბ., 1961; ფარაონი, თბ., 1976.

**პრუსია** (Preußen), ცენტრალურ, აღმ. და სამხრ.-აღმ. ევროპაში გერმანელ ფეოდალთა სამხედრო ექსპანსიის შედეგად შექმნილი სახელმწიფო, რ-იც გერმანიაში მილიტარიზმისა და რეაქციის დასაყრდენი იყო. საბოლოოდ მოისპო II მსოფლიო ომში (1939—45) ფაშისტური გერმანიის განადგურების შედეგად. პ-ის ბირთვი იყო ბრანდენბურგ.-ს საკურფიურსტო და *ტევტონთა ორდენის* სახელმწიფო. 1618 შეიქმნა ბრანდენბურგ-პ-ის გაერთ. სახელმწიფო, რ-იც ბრანდენბურგის კურფიურსტებს ემორჩილებოდა. ეს სახელმწიფო ჰოენცოლერნების დინასტიურ და იუნკერთა (იხ. *იუნკრობა*) ინტერესებს იცავდა. პ-ში ბატონყმობის უმკაცრესი ფორმები გავრცელდა (ე. წ. „ბატონყმობის მეორე გამოცემა“), ხოლო მილიტარიზმი ჰოენცოლერნების სახელმწიფოს პოლიტიკის გაბატონებული და დამახასიათებელი ტენდენცია გახდა. 1701 კურფიურსტმა ფრიდრიხ III-მ „საღვთო რომის იმპერიის“ იმპერატორისაგან მეფის ტიტული მიიღო. ბრანდენბურგ-პ-ის საკურფიურსტო სამეფოდ გადაიქცა. ფრიდრიხ II-ის (1740—86) დროს პ-ის არმია დას. ევროპაში ყველაზე მრავალრიცხოვანი გახდა, განმტკიცდა მილიტარისტული პოლიტ.-ბიუროკრ. რეჟიმი (ე. წ. პრუსიულობა), მკაცრად ახშობდნენ თავისუფალი აზრის ყოველგვარ გამოვლენას. ავსტრ. მემკვიდრეობისათვის ომის 1740—48 დროს პ-მ ხელთ იგდო სილეზიის უმეტესი ნაწილი. *შვიდწლიან ომში* (1756—63) პ-ს სურდა დაეპყრო საქსონია, პომორიეს ჯერ კიდევ დაუპყრობელი ნაწილი, კურლანდია, განემტკიცებინა თავისი გავლენა გერმ. წვრილ სახელმწიფოებზე, მაგრამ ფრიდრიხ II-ის არმია რუს. ჯარებთან გროსეგერსდორფსა (1757) და კუნერსდორფთან (1759) ბრძოლებში დამარცხდა, ხოლო 1760 რუს. ჯარმა პ-ის დედაქალაქი ბერლინი დაიკავა. მხოლოდ უთანხმოებამ მოკავშირეებს (ავსტრია, რუსეთი, საფრანგეთი) შორის და რუსეთში პეტრე III-ის გამეფებამ (რ-იც ყოველივე პრუსიულისა და ფრიდრიხ II-ის თაყვანისმცემელი იყო) იხსნა პ. კატასტროფისაგან. პეტრე III-მ ზავი და კავშირი დადო ფრიდრიხ II-თან. რუსეთსა და ავსტრიასთან ერთად რეჩ პოსპოლიტის სამ დანაწილებაში (1772, 1793, 1795) მონაწილეობა პ-ს შესძინა პოზნანი, ქვეყნის ცენტრ. რ-ნები ვარშავითურთ, აგრეთვე გდანსკი, თორნი და სხვ. ტერიტორიები. XVIII ს. ბოლოსათვის პ-ის ტერიტ. 300 ათ. კმ$^2$-მდე გაფართოვდა. საფრ. დიდი რევ. დროს პ. პირველი ანტიფრანგ. კოალიციის ერთ ერთი მთავარი მონაწილე იყო, მაგრამ 179 იძულებული გახდა საფრანგეთთან სეპარატული ბაზელის ზავი დაედო. 1806 პ. I ანტიფრანგ. კოალიციაში მონაწილეობდა, მაგრამ ნაპოლეონ I-მა იენასა და აუერშტედტთან ბრძოლებში პ-ის არმია გაანადგურა. *ტილზიტის ზავით* (1807) პ-მ თავისი ტერიტ. თითქმის ნახევარი დაკარგა. პ-ის განადგურებამ ჰ. ფ. კ. შტაინი და კ. ჰარდენბერგი აიძულა ბურჟ. ხასიათის რეფორმები გაეტარებინათ (გლეხობის გათავისუფლება პირადი ბატონყმური დამოკიდებულებისაგან, 1807 და სხვ.), აგრეთვე სამხ. რეფორმა (მოამზადეს გ. *შარნჰორსტმა* და ა. ვ. ა. გნაიზენაუმ). 1812 ეროვ ინტერესების საწინააღმდეგოდ პ-მ ჯარი მისცა ნაპოლეონ I-ს რუსეთზე თავდასხმ

ში მონაწილეობის მისაღებად. ვენის ტრაქტატით 1815 პ-მ მიიღო საქსონიის ტერიტ. ნაწილი (2/5), მიწები რაინზე (რაინის ოლქი, ვესტფალია), პ-ის მოსახლეობამ 10 მლნ-ს გადააჭარბა. 1834 შექმნილი საბაჟო კავშირის მთავარი მონაწილე პ. იყო. 1848 ბურჟ.-დემოკრ. რევ. დროს პ-ის მხედრიონმა ჯერ პოზნანის აჯანყება ჩაახშო, შემდეგ კი გერმ. რევ. და დემოკრ. ძალებს გაუსწორა ანგარიში. 1850 ძალაში შევიდა ანტიდემოკრ. კონსტიტუცია (1918-მდე მოქმედებდა). კაპიტალიზმის განვითარება სოფ. მეურნეობაში გლეხობისათვის მტკივნეული ე. წ. პრუსიული გზით წარიმართა. პ-ის მთავრობა დაეხმარა ცარიზმს პოლონეთის გამათ. აჯანყების 1863—64 ჩაქრობაში, რითაც უზრუნველყო რუს. კეთილდამოკიდებულება პ-ის მიმართ მისი გერმანიაში ჰეგემონობისათვის ბრძოლის დროს. პ-ს გამარჯვებამ დანიასთან (1864), ავსტრიასთან (1866) ომებში განაპირობა გერმ. გაერთიანება პ-ის ხელმძღვანელობით. 1867 პ-მ ჩრდ. გერმ. კავშირი შექმნა. 1870—71 პ. ეომებოდა საფრანგეთს, რის შედეგადაც ხელთ იგდო საფრ. ოლქები: ელზასი და აღმ. ლოთარინგია, მიიღო 5 მლრდ. (ფრანკი) კონტრიბუცია. 1871 წ. 18 იანვ. გამოცხადდა გერმ. იმპერიის შექმნა. გაერთ. გერმანიაში პ-მ შეინარჩუნა გაბატონებული მდგომარეობა, პ-ის მეფე გერმ. იმპერატორიც იყო. პრუსია-გერმ. მილიტარისტებმა დიდი როლი ითამაშეს I მსოფლიო ომის (1814—18) გაჩაღებაში. ნოემბრის რევოლუციამ (1918) ჰოენცოლერნების დინასტია დაამხო, მაგრამ მონოპოლიებმა და იუნკრობამ შეინარჩუნეს თავიანთი ბატონობა. ვაიმარის რესპუბლიკაში პ-მ (რ-იც ერთ-ერთი პროვინცია გახდა) შეინარჩუნა თავისი უპირატესი როლი ქვეყნის ეკონომიკასა და პოლიტ. ცხოვრებაში. გერმანიაში ფაშისტური დიქტატურის დამყარების (1933 იანვარი) შემდეგ პ-ის სახელმწ. აპარატი „მესამე იმპერიის" სახელმწ. აპარატს შეერწყა. 1947 წ. 25 თებ. საკონტროლო საბჭომ გერმანიაში მიიღო კანონი პ-ის სახელმწიფოს ლიკვიდაციის შესახებ.

**პრუსია-დანიის ომი 1848—1850,** პრუსიის ომი დანიის წინააღმდეგ შლეზვიგისა და ჰოლშტაინის საჰერცოგოების დასაპყრობად. საჰერცოგოების ჯარებმა (სარდალი გენ. ა. კრონი) დასაწყისში წარმატებას მიაღწიეს, მაგრამ ბაუსთან ბრძოლაში (9 აპრ.) დანიელებმა ისინი დაამარცხეს. პრუსიის მთავრობა შეეცადა საჰერცოგოების ეროვნ.-განმათ. ბრძოლა თავისი ინტერესებისათვის გამოეყენებინა და დანიასთან ომის მეოხებით გერმანიაში რევ. მოძრაობის განვითარება თავიდან აეცილებინა. აპრ. დასაწყისში ომის გამოუცხადებლად საჰერცოგოების ტერიტორიაზე შეიჭრნენ პრუსიისა და საქსონია-ჰანოვერის ჯარები (სარდალი პრუს. გენ. ფ. ვრანგელი), რ-ებმაც 23 აპრ. დაამარცხეს დანიელები ქ. შლეზვიგთან. რუს. და შვეციის ზეგავლენით პრუსიამ დროებითი ზავი დადო 7 თვით (26 აგვ.). ამ ზავით საჰერცოგოები დანიას უბრუნდებოდა. მაგრამ 1849 გაზაფხულზე საომარი მოქმედება განახლდა და ხმელეთსა და ზღვაზე მიმდინარეობდა. 10 ივლ. დაიდო ხელმეორე დროებითი ზავი, რ-იც პრუსიამ 1850 ივნისში დაარღვია. რუს. ზეგავლენით. 1850 წ. 2 ივლ. ბერლინში ხელი მოაწერეს საზავო ხელშეკრულებას, რ-იც გარანტირებული იყო ევრ. სახელმწიფოების მიერ 1850 წ. 29 ნოემბ. ოლმიუცში დადებული კონვენციით; ამ ხელშეკრულებით დანიამ ომამდელი საზღვრები შეინარჩუნა.

**პრუსტი** (Proust) მარსელ (10. VII. 1871, პარიზი, — 18. XI. 1922, იქვე), ფრანგი მწერალი მოდერნიზმის მამამთავარი, ფსიქოანალიზური, დეკადენტური რომანის ფუძემდებელი. 1896 გამოსცა ნოველების კრებ. „განცხრომა და დღეები". დაახლ. 1907-იდან დაიწყო წერა მთავარი თხზულებისა — რომანების ციკლისა საერთო სათაურით „დაკარგული დროის ძიებაში" (7 წიგნი, 16 ტომად), რ-შიც შევიდა „სვანის მხარეს" (1913), „შეყვარებული ქალიშვილების ჩრდილში" (1918, გონკურების პრემია 1919), „გერმანტების მხარე" (1920), „სოდომი და გომორი" (1922) და მწერლის გარდაცვალების შემდეგ გამოქვეყნებული „ტყვე ქალი" (1923), „გაუჩინარებული ალბერტინი" (1925) და „დაბრუნებული დრო" (1927). პ-ის შემოქმედებითი მეთოდი, რ-იც ძირითადად იმპრესიონისტულია, დაუპირისპირდა XIX ს. რეალისტურ, სოც. რომანის პრინციპებს; საზ. მოვლენათა ობიექტური ანალიზი მან შეცვალა მოვლენათა ინტუიციური წვდომის შედეგად მოპოვებული სუბიექტური მონაცემებით. პორტრეტის ხატვისას იგი ზოგადადამიანური საწყისიდან გამოდის, ადამიანის პიროვნების სოც. განსაზღვრულობის ფაქტს არ ცნობს. ბერგსონის ფილოს. მოძღვრებასა და ფროიდის ფსიქოანალიზს ეყრდნობა. პ-ის ნაწარმოებში თხრობა მიმდინარეობს სპონტანურ მოგონებათა, ასოციაციათა, ქვეცნობიერ მინიშნებათა კვალდაკვალ. მოვლენათა გადმოცემისას დაცული არ არის დროული თანმიმდევრობა, ამიტომ ძირეულადაა შეცვლილი რომანის სტრუქტურისა და სიუჟეტის ტრად. ქარგა. მწერალი ცდილობს მოუძებნოს ახსნა ადამიანის ფსიქ. და ინტელექტის კანონებს, ინტუიციის მექანიკას; მისი სამწერლო კონცეფცია გარე სამყაროს არ უტოვებს ობიექტური რეალობის სახეს, იგი წარმოდგენილია მხოლოდ გმირის ცნობიერებაში, მეხსიერებაში არეკლილი და გარდატეხილი ფორმით. ამ კონცეფციის მიხედვით, ადამიანის წარმოდგენა საკუთარ თავზე, სამყაროზე, საზ-ბაზე პირობითია; ყოველგვარი ცოდნა სუბიექტურია, ადამიანს არ ძალუძს გასცდეს საკუთარი „მეს" ფარგლებს და თავისივე მსგავსთა ცხოვრების ჭეშმარიტი არსი შეიცნოს; მათი არსებობა გააზრებულია, როგორც „დაკარგული დრო". ამ რწმენას მწერალი პესიმიზმამდე, იმის აღიარებამდე მიჰყავს, რომ მხოლოდ ხელოვნება ათავისუფლებს ადამიანს ყოველგვარი პირობითობისაგან და იგი მარადისობას შეერწყმება. პ-ს ადამიანის ქვეცნობიერ გრძნობათა ფიქსირებისა და ჰიპერბოლიზაციის საოცარი უნარი აქვს. ლირ. წიაღსვლები, ფერის, ხმის, ღიმილის, შთაბეჭდილებათა გადმოცემის ფილიგრანული ოსტატობა, განცდათა, აღქმათა, გრძნობათა უნატიფეს ენობრივ ქსოვილში განსხეულება ამ ნაწარმოებს დიდ მხატვრულ ღირსებას სძენს.

პ-მა სტიქიური უშუალობით აღწერა მაღალი კლასის ამაო ფუსფუსი, განცხრომა, შურითა და პატივმოყვარეობით სავსე ატმოსფერო. იმპრესიონისტული მანერით მან მაინც მოახერხა შეექმნა ადამიანთა მართალი, რეალისტური პორტრეტები, ბურჟ. და არისტოკრ. შთამბეჭდავი ტიპები, დახატა არისტოკრ. და ბურჟ. მორალის მოჩვენებითი განსხვავებულობისა და მათი გარდუვალი გაერთმნიშვნელიანების პროცესი, ასახა მაღალი კლასების მორალური გახრწნილება. თუმცა ყოველივე ეს მან წარმოაჩინა როგორც ადამიანური ბუნების მარადიული თვისებების ცალკეული გამოვლინება, მის ნაწარმოებში მაინც XIX ს. მიწურულისა და XX ს. დასაწყ. საფრ. კონკრ. გარემოა საცნაური.

პ-ს ერთი ნაწარმოების ავტორს უწოდებენ (თუმცა იგი ავტორია რომანისა „ჟან სანტეი", გამოქვეყნდა 1952; მოთხრობებისა და ესეების კრებულებისა „სტილიზაცია და ნარევი", 1919 და სხვ.), რადგან ამ ერთმა თხზულებამ დიდი გავლენა მოახდინა XX ს. ფრანგ. და, საერთოდ, ევრ. რომანის შემდგომ განვითარებაზე, მრავალი მიმბაძველი თუ მიმდევარი გაუჩინა მას.

*თხზ.*: В поисках за утраченным временем, т. 1—4, Л., 1934—38; О чтении, «Вопросы литературы», 1970, № 7; По направлению к Свану, М., 1973.

*ლიტ.*: Андреев Л. Г., М. Пруст, М., 1968; Днепров В., Искусство М. Пруста, «Иностранная литература», 1973, № 4.

*თ. ერისთავი.*

**პრუსტი** (Proust) ჟოზეფ ლუი (26. IX. 1754, ანჟე, — 5. VII. 1826, იქვე), ფრანგი ქიმიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1816). დაადგინა *შედგენილობის მუდმივობის კანონი*, რ-ის გარშემო მრავალწლიანი (1801—08) მეცნ. დისკუსია ჰქონდა კ. *ბერთოლესთან*. აღმოაჩინა ლითონთა ჰიდროჟანგები; დაადგინა, რომ ლითონებს შეუძლია რამდენიმე ჟანგეულისა და სულფიდის წარმოქმნა. ყურძნის წვენიდან გამოყო გლუკოზა (1802).



მ. პრუსტი.

**პრუტი,** მდინარე უკრ. სსრ-ში, დუნაის მარცხ. შენაკადი; ქ. ჩერნოვცის ქვემოთ პ-ზე გადის სახელმწ. საზღვარი სსრკ-სა (ძირითადად მოლდ. სსრ-სა) და რუმინეთს შორის. სიგრძე 989 *კმ*. აუზის ფართ. 27,5 ათ. *კმ*². სათავე აქვს აღმ. კარპატებში. ქ. ჩერნოვცამდე მიედინება ღრმა ხეობაში, შემდეგ ხეობა ფართოვდება, კალაპოტი იკლაკნება და ადგილ-ადგილ ჭორომიანია. საზრდოობს წვიმისა და თოვლის წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმოვარდნა — ზაფხულსა და შემოდგომაზე. წყლის საშ. ხარჯი დაახლ. 80 *მ³/წმ*. გაყინულია იანვ.-თებ-ში, ყინულმვრაა მარტის I ნახევარში. სანაოსნოა ლეოვომდე. პ-ის ნაპირზეა ქ-ები: იარემჩა, კოლომია, სნიატინი, ჩერნოვცი, ნოვოსელიცა, უნგენი, ლეოვო (სსრკ).

**პრუტის ლაშქრობა 1711,** რუსეთის ჯარის ოპერაცია რუსეთ-ოსმალეთის 1710—13 ომის დროს. პოლტავის ბრძოლაში შვედების დამარცხების შემდეგ კარლ XII-მ ავსტრ. და საფრ. დიპლომატიის დახმარებით შეძლო თურქ. ჩათრევა რუსეთთან ომში (1710 წ. 20 ნოემბ.). რუს. არმია პეტრე I-ის სარდლობით ჩავიდა ქ. იასიში. ოსმალეთის 120 ათ. არმია და ყირიმელთა 70 ათ. ცხენოსანი პეტრეს ჯარს შეხვდნენ მდ. პრუტზე და 9 ივლ. ალყა შემოარტყეს. 12 ივლ. დაიდო ზავი. რუს. ჯარმა მიიღო თავისუფალი წასვლის უფლება. თურქებმა დაიბრუნეს აზოვი. საომარი მდგომარეობა 1713-მდე გაგრძელდა, რადგან სულთანი არ დათანხმდა ამ პირობებს. 1713 *ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულება* დაიდო 1711 ხელშეკრულების საფუძველზე.

**პრშეროვი** (Přerov), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, ჩეხიის სრ-ში, ჩრდ. მორავიის ოლქში, მდ. ბეჩვის (მორავის შენაკადი) ნაპირზე. 47,9 ათ. მცხ. (1980). მანქანათსაშ. (ცემენტისა და მეტალ. მრეწვ. მოწყობილობის წარმოება), ხელსაწყოთსაშენი, კვების, ქიმ. მრეწველობა.

**პრშიბრამი** (Příbram), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, ჩეხიის სრ-ში, შუა ჩეხიის ოლქში. 36,4 ათ. მცხ. (1980). ძველი სამთამადნო ცენტრი (XVII ს-იდან იღებენ ოქროსა და ვერცხლს, ამჟამად — ტყვიათუთიის მადანს). ლითონის გამოდნობა.

**პტაჰი,** პ ტ ა, ღვთაება ძვ. ეგვიპტურ რელიგიაში. თავდაპირველად (ძვ. წ. III ათასწლ.) თაყვანს სცემდნენ როგორც „ყოველივე არსებულის" შემქმნელს, შემდგომ — ხელოვნებისა და ხელოსნობის მფარველ ღვთაებას. მისი კულტის ადგილი მემფისი იყო. პ. ქალღმერთ სოჰმეთსა (ცოლი) და მზის ღვთაება ნეფერტუმთან (ვაჟიშვილი) ერთად მემფისის ტრიადას შეადგენდა. პ-ს სუდარაში გახვეული ადამიანის სახით გამოსახავდნენ.

**პტენა,** სოფელი ახალქალაქის რ-ნში (დილისკის სოფსაბჭო), ახალქალაქის პლატოზე, მდ. ფარავნის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1690 *მ*, ახალქალაქიდან 8,5 *კმ*. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი.

**პტერანოდონი** (Pteranodon), ამომწყდარი გიგანტური მფრინავი ქვეწარმავლები *პტეროდაქტილისნაირთა* რიგისა. მათი



პტერანოდონი (რეკონსტრუქცია).

ფრთების შლილი 7,5 *მ* აღწევდა. ჰქონდათ დიდი (1 *მ*) თავი, დაახლ. ტანისა და უკან გაჭიმული ფეხების საერთო სიგრძის ტოლი. ქალას ზედა მხარეზე განვითარებული იყო გრძელი ქედი, ყბები ქმნიდნენ წვეტიან უკბილო ნისკარტს. ზომიერად გრძელი კისერი ჰქონდათ. წინა კიდურები ღონიერ და გრძელ ფრთებად იყო ქცეული. ცნობილი არიან აშშ-ის (კანზასი, ორეგონი) ზედაცარცული ნალექებიდან.

*გ. მჭედლიძე.*

**პტერიდოსპერმები,** თესლოვანი გვიმრები (Pteridospermae, Lyginopteridopsida, Cycadofilices), უძველესი ამომწყდარი *შიშველთესლოვანი* მცენარეების ჯგუფი. გამოჩნდნენ დევონური პერიოდის ბოლოს და მიაღწიეს ადრინდ. ცარცულ ეპოქას. გარეგნულად მცირე ნაწილი წააგავდა ხისებრ გვიმრებს (ამიტომაც ადრე გვიმრებად მიიჩნევდნენ). პ. განსხვავებულსპორიანი მცენარეები იყო. მიკროსპორანგიუმები თავმოყრილი ჰქონდათ სორუსებად ანდა ქმნიდნენ სინანგიუმებს. თესლკვირტები განლაგებული იყო ვეგეტატიურ ფოთლებზე, ზოგიერთისა — მოქცეული იყო დახურულ ან ნახევრად დახურულ სათავსში — კუპულაში.

**პტერილიები** (ბერძნ. pteron — ფრთა და hylē — ტყე), ფრინველებში კონტურული ბუმბულით დაფარული კანის უბნები. პინგვინებს, პალამედეებსა და უტროპო ფრინველებს ტანი თანაბარზომიერად აქვთ დაფარული კონტურული ბუმბულით, დანარჩენ ფრინველებში კი პ. ენაცვლებიან *აპტერიებს*. პ-ის გაწყობასა და ფორმას სისტემატიკური მნიშვნელობა აქვს. პ-ისა და აპტერიების განვითარება დაკავშირებულია თერმორეგულაციასა და ფრენასთან.

*რ. ჟორდანია.*

**პტეროდაქტილისნაირნი** (Pterodactyloidei), იურულ და ცარცულ პერიოდებში მცხოვრებ ამომწყდარ ქვეწარმავალთა რიგი. შეგუებული იყვნენ ჰაერში ფრენას. ცნობილია დას. ევროპიდან, აღმ. აფრიკიდან და ამერიკიდან. სსრკ-ში ნაპოვნია ვოლგისპირეთში. პ-თათვის დამახასიათებელია წაგრძელებული, მსუბუქი ქალა, წაგრძელებული კისრის მალები, მასიური, ფართო და ძლიერი ფრთები, მოკლე კუდი. სხეულის ზომა მერყეობდა ბეღურას ზომის წვრილი ფორმებიდან გიგანტურ პტერანოდონამდე. წვრილი ფორმები იკვებებოდნენ მწერებით, მსხვილები — თევზებითა და წყლის სხვა ორგანიზმებით.

**პტეროზავრები,** იგივეა, რაც *მფრინავი ხვლიკები.*

**პტიალინი** (<ბერძნ. ptyalon — ნერწყვი) (მოძველებული), ადამიანისა და ზოგი ცხოველის ნერწყვის ფერმენტი; შლის სახამებელსა და სხვა პოლისაქარიდებს მალტოზამდე. იხ. *ამილაზები.*

**პტიში,** უღელტეხილი აფხაზეთის კავკასიონის მთავარ ქედზე. სიმაღლე 2995 *მ*. აგებულია ქვედა პალეოზოური მეტამორფული ფიქლებით. აკავშირებს მდ-ების სამხრ. პტიშისა (ჩხალთის აუზი) და ჩრდ. პტიშის (ამანაუზის აუზი) ხეობებს საცალფეხო ბილიკით.

*მ. უთმელიძე.*

**პტიში,** კარულ-ხეობის ტიპის მყინვარი აფხაზეთის კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. ჩხალთის (კოდორის მარჯვ. შენაკადი) აუზში. სიგრძე 1,1 *კმ*, ფართ. 2,1 $კმ^2$, ენა ეშვება 2680 *მ* სიმაღლემდე. საზრდოობს მყინვარული ნაკადებით. მყინვარიდან გამოდის მდ. სამხრეთი პტიში.

*რ. ხაზარაძე.*

**პტიში,** აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნის სოფლების *მარჯვენა პტიშისა* და *მარცხენა პტიშის* ძვ. სახელწოდება.

**პტიში სამხრეთისა,** კლდოვანი მწვერვალი აფხაზეთის კავკასიონის მთავარ ქედზე, მდ. ჩხალთის (კოდორის მარჯვ. შენაკადი) აუზში. სიმაღლე 3688 *მ*. აგებულია ქვედა პალეოზოური გნაისებითა და კრისტალური ფიქლებით. დამახასიათებელია ნივალური ლანდშაფტი.

**პტიცა** კლავდი ბორისის ძე [21. I (3. II). 1911, სოფ. პრონსკი, ახლანდ. რიაზანის ოლქი,—6.I. 1983, მოსკოვი], საბჭ. საგუნდო დირიჟორი. სსრკ სახ. არტისტი (1966). 1937 დაამთავრა მოსკ. კონსერვატორიის საგუნდო განყ-ბა. 1936—38 ხელმძღვანელობდა მოსკ. კონსერვ. საოპერო სტუდიის, 1938—41 — მოსკ. ფილარმონიის გუნდებს. 1943—46 იყო სახელმწ. რუს. გუნდის (შემდგომ სსრკ სახელმწ. გუნდი) ქორმაისტერი. 1950-იდან საკავშ. რადიოს დიდი გუნდის ხელმძღვანელი (აქ მოამზადა კლასიკოსებისა და თანამედროვე კომპოზიტორების მრავალი ოპერა, ორატორია, კანტატა და საგუნდო ნაწარმოებები). 1938—41 და 1943-იდან მოსკ. კონსერვ. პედაგოგი (1956-იდან პროფესორი). ავტორია წიგნებისა და სტატიებისა: „ნარკვევები საგუნდო დირიჟორობის ტექნიკის შესახებ“ (1948), „საგუნდო ხელოვნების ოსტატები მოსკოვის კონსერვატორიაში“ (1970). დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**პტოზი** (ბერძნ. ptōsis — ვარდნა), ზემო ქუთუთოს დაწევა; შეიძლება იყოს ცალმხრივი ან ორმხრივი, ნაწილობრივი ან სრული, თანდაყოლილი ან შეძენილი. თანდაყოლილ პ-ს იწვევს ზედა ქუთუთოს ამწევი კუნთის განუვითარებლობა ან უქონლობა; შეძენილი პ. უმეტესად ცალმხრივია და ვითარდება ისეთი დაავადების (თვალის მამოძრავებელი ნერვის ანთება, ენცეფალიტი და სხვ.) შედეგად, რ-იც იწვევს ზემო ქუთუთოს ამწევი კუნთის დამბლას ან პარეზს. მკურნალობა: თანდაყოლილი პ-ის ქირურგიულია; შეძენილი პ-ის დროს — გამომწვევი დაავადების ლიკვიდაცია, ფიზიოთერაპია, ზოგჯერ — ქირურგ. მკურნალობა.

**პტოლემე** (Ptolemaios) კლავდიოს (II ს.), ძვ. ბერძენი მეცნიერი. შეიმუშავა ე. წ. გეოცენტრული *სამყაროს სისტემა*. პ-ს შესახებ ზუსტი ბიოგრ. ცნობები არა გვაქვს. ცნობილია, რომ უმეტესად ცხოვრობდა ალექსანდრიაში, სადაც 127—151 ასტრონ. დაკვირვებებს ახდენდა. გარდაიცვალა დაახლ. 168. პ-ს ძირითადი ნაშრომია „ასტრონომიის დიადი მათემატიკური გადმოცემა 13 წიგნად“ (არაბ. სახელწოდება „*ალმაგესტი*“), რ-შიც მთელი იმდროინდელი ასტრონ. ცოდნაა სისტემატურად თავმოყრილი. ამ წიგნს დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ზღვაოსნობისა და დედამიწის პუნქტების გეოგრ. კოორდინატების განსაზღვრისათვის, ციურ სხეულთა მდებარეობების წინასწარი გამოთვლისათვის. XVII ს-ში, ჰელიოცენტრული სისტემის დამკვიდრების პროცესში კოპერნიკისა და კეპლერის ცხრილების გამოქვეყნების შემდეგ, პ-ს შრომამ პრაქტ. მნიშვნელობა დაკარგა.

პ-ს მეორე მნიშვნელოვანი ნაშრომია „გეოგრაფიის სახელმძღვანელო“ 8 წიგნად, რ-შიც მაშინდელი გეოგრ. ცოდნაა თავმოყრილი. პ-მ დაამუშავა კარტოგრაფიული პროექციის თეორია. მოგვცა 8000 პუნქტის კოორდინატები. ნაშრომს ახლავს დედამიწის ზედაპირის 27 რუკა. ეს ტრაქტატი 1475—1600 42-ჯერ გამოუციათ.

პ-მ შეადგინა „მეფეთა ქრონოლოგიური კანონი“, რ-საც დიდი მნიშვნელობა აქვს მეფეების მოღვაწეობის თარიღთა დასადგენად. დაწერა 5-ტომიანი ტრაქტატი ოპტიკის შესახებ, რ-შიც არის სარკეების თეორია, ჰაერიდან მინასა და წყალში სხივის გადასვლისას გარდატეხის კუთხეების ცხრილი, ასტრონ. რეფრაქციის თეორია და ცხრილები ეს ტრაქტატი დაკარგულად მიაჩნდათ. 1801 აღმოაჩინეს მისი არაბულიდან ლათინურად თარგმნილი ტექსტი.

*ლიტ.*: Паннекук А., История астрономии, М , 1966; Перель Ю Г , Развитие представлений о Вселенной, 2 изд , М., 1962.

**პტოლემეები,** ლაგიდები (ბერძნ.: Ptolemaioi, Lagidai), სამეფო დინასტია ელინისტურ ეგვიპტეში, მართავდნენ ძვ. წ. 305—ძვ. წ. 30. დააარსა პტოლემე I სოტერმა („მხსნელი“) ლაგეს ძემ (აქედან მოდის დინასტიის მეორე სახელი – ლაგიდები), ალექსანდრე მაკედონელის მხედართმთავარმა და მეგობარმა ეგვიპტე სამმართველოდ მიიღო ძვ. წ. 323 ალექსანდრე მაკედონელის სიკვდილის შემდეგ *დიადოქოსებს* შორის ატეხილი ბრძოლის შედეგად, 305 თავი მეფედ გამოაცხადა (ძვ წ. 305—283). დაიპყრო კირენაიკა, სამხრ. სირია, მცირე აზიის სამხრ. სანაპირო ზოლი და ეგეოსის კ-ები. მის დროს საირიგაციო სისტემა აღადგინეს, ქ. ალექსანდრიის მშენებლობა გაფართოვდა. თებესთან ახ. ქ. პტოლემაიდა დაარსდა. პტოლემე II ფილადელფოსის („დის მოსიყვარულე“) (ძვ. წ. 285—246, 285—283 თანამმართველი) მმართველობის დროს ქ. ალექსანდრია ელინისტური კულტ. ცენტრი გახდა. ხელოვნებასა და მეცნიერებას მფარველობდა; მისი თაოსნობით დაარსდა კულტ. ცნობილი კერები: *ალექსანდრიის მუსეიონი* და *ალექსანდრიის ბიბლიოთეკა*, შეიქმნა ძლიერი ფლოტი. საფუძველი ჩაეყარა რომთან ურთიერთობას. პტოლემე III ევერგეტესი („ქველმოქმედი“) (ძვ. წ. 246—221) წარმატებით ეომებოდა *სელევკიდებს*, რის შედეგადაც გააფართოვა თავისი სამფლობელოები მცირე აზიაში. მისი შვილის პტოლემე IV ფილოპატორის („მამის მოსიყვარულე“) (ძვ. წ. 221—205/204) მეფობის დროს ეგვიპტემ თითქმის ყველა სამფლობელო დაკარგა სირიაში, ქვეყანაში მღელვარება დაიწყო. იგი მოკლეს და ტახტზე აიყვანეს მისი მცირეწლოვანი შვილი პტოლემე V ეპიფანე („გამოცხადებული“) (ძვ. წ. 204—180). ეგვ. საშინაო არეულობით ისარგებლეს სელევკიდებმა და მაკედონიამ. მათ მიიტაცეს პ-ის სამფლობელოები მცირე აზიასა და ეგეოსის ზღვის აუზში, უფრო გამწვავდა მდგომარეობა და ეკონომიურად და პოლიტიკურად დასუსტდა ეგვიპტე შემდგომი პ-ის მმართველობის დროს; პტოლემე VI ფილომეტორი („დედის მოსიყვარულე“) (ძვ. წ. 180—145), პტოლემე VII ევერგეტი, ფისკონი („ღიპიანი“), თავისი ძმის პტოლემე VI-ის თანამმართველი და მეფე (ძვ. წ. 170—116). ამ უკანასკნელის სიკვდილის შემდეგ ტახტზე ავიდა მისი ცოლი კლეოპატრა, რ-ის დროსაც ტახტისათვის ბრძოლა გაჩაღდა დედასა და შვილებს პტოლემე VIII სოტერსა (ძვ. წ. 116—80) და პტოლემე IX ალექსანდრე I-ს (ძვ. წ. 101—88) შორის. პტოლემე X ალექსანდრე II-ის (ძვ. წ. 80) მმართველობით შეწყდა პ-ის პირდაპირი ხაზი და ტახტი დაიკავეს გვერდითი შტოს წარმომადგენლებმა, რ-თა მმართველობის დროსაც ეგვიპტეში საბოლოოდ დამკვიდრდნენ რომაელები. პტოლემე XI ფილოპატორ ფილადელფოს დიონისეს (ძვ. წ. 80—51) მემკვიდრეები იყვნენ მისი შვილები ცნობილი *კლეოპატრა*, პტოლემე XII ფილოპატორი (ძვ. წ. 51—47) და პტოლემე XIII. *ალექსანდრიის ომის* (ძვ. წ. 48—47) შემდეგ რომაელების დახმარებით ტახტს საბოლოოდ (ძვ. წ 47)

კლეოპატრა დაეუფლა. ძვ. .წ. 30 ოქტავიანენეს (ავგუსტუსის) დროს პ-ის სახელმწიფოიდომ არსებობა შეწყვიტა და რომის პროვინციიკიად გამოცხადდა. *ლ. სანიკიძე.*

**პტომაინები** (< ბერძნ. ptōma — გვამი), ჯ ჯგუფი აზოტშემცველი ქიმიური ნაერთებებისა, რ-ებიც წარმოიქმნება ხორცის, თევზიზის, საფუვრისა და სხვ. ცილების დაშლისასას, რაც მიკრობთა მონაწილეობით ხდება.ბა. პ-ს განეკუთვნება *ბიოგენური ამინები. ი.* ლპობის პროდუქტების შხამიანობა, გარდადა პ-ისა, გამოწვეულია მათში არსებული ?ი ძლიერი ბაქტერიული ტოქსინებით. თითქმქმის ყველა პ. ცხოველისა და ადამიანის ც ცხოველმოქმედების ნორმალური პროდუქტიტია. ზოგიერთი მათგანი ნაპოვნია ცოკოეოებში, ლუდის საფუვრებში, უმაღლეს მცენარარეებში, კვების პროდუქტებში (მაგ., ყველშეში). ქიმ. ბუნებითა და ფიზიოლ. მოქმედებებით პ. მრავალგვარია. *დ. ჯოხაძე.*

**პტუშკო** ალექსანდრე ლუკას ძე [6 (19). IV. 1900, ლუგანსკი, ახლანდ. ვოროშილოვგრგრადი, — 6. III. 1973, მოსკოვი], საბჭოთოთა რეჟისორი და მხატვარი. სსრკ სახ. ა არტისტი (1969). სწავლობდა მოსკ. სახ. მ მეურნეობის ინ-ტში. 1927-იდან მუშაობდა ა კინოში. შექმნა მულტფილმების სერია,ია, 1932—ხმოვანი მოცულობითი მულტფილმომი, „ყოფაცხოვრების მეუფე". ფილმებში ი „ახალი გულივერი" (1935), „ოქროს გ გასაღები" (1939) გამოიყენა მოცულობიძითი მულტიპლიკაციური და კომბინირებული გადაღებები. დადგა ფილმები—ეკრანიზაზაციები, ძირითადად ზღაპრები: „ქვის ყვავილი" (1946), „სადკო" (1953), „ილია მურომომეცი" (1956), „რუსლან და ლიუდმილა" ა" (1972). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1947). დაჯილდოებულია 3 ორდენენითა და მედლებით.

*თხზზ.*: Комбинированные и трюковые киносъсъемки, М., 1948 (თანაავტ.: Н. С. Ренков); «Чудеса» кино, М., 1949.

**პუაზეილის კანონი,** წვრილი ცილინდრული ი მილიდან სითხის გამოდინების კანონი: ა მილის განივ კვეთში 1 *წმ*-ში გამავალი სი სითხის $V$ მოცულობა პირდაპირპროპორციულია მილის შესასვლელსა და გამოსასვლელში $p$ და $p_0$ წნევათა $\Delta p=p-p_0$, სხვაობობისა, მილის $d$ დიამეტრის მე-4 ხარისხისა და და უკუპროპორციულია მილის $l$ სიგრძისა, სი სითხის η სიბლანტის კოეფიციენტისა:

$$V\ V=k\Delta pd^4/l=(\pi\Delta pd^4)/(128\eta l).$$

ფორმუმულა მიიღო ჟ. პუაზეიმ, ხოლო ჯ. *სტოქსმსმა* მოგვიანებით დაადგინა კავშირი $k$ კოეფეფიციენტსა და სიბლანტის η კოეფიციენტს ჭს შორის: $k=\pi/(128\eta)$. პ. კ. მართებულია ა მხოლოდ სითხის *ლამინარული დინებიბისას* (პრაქტიკულად ძალიან წვრილი მიძილებისათვის) იმ პირობით, რომ მილის ს სიგრძე გაცილებით აღემატებოდეს ე. წ. ს. საწყისი უბნის სიგრძეს, რ-ზედაც მილში ი დაწყებული ლამინარული დინების განვითათარება ხდება. პ. კ-ს იყენებენ კაპილარულული *ვისკოზიმეტრებით* სხვადასხვა ტემპ-რარაზე სითხის სიბლანტის კოეფიციენტის განგანსაზღვრისას.

**პუაზი ზი** (ფრანგ. poise), დინამიკური *სიბლანტისის* ერთეული ერთეულთა CGS სისტემაში.ში. პ. ტოლია სითხის სიბლანტისა, რ-იც 1 1 *დნ* ძალის წინააღმდეგობას უწევს ერთმანეთისაგან 1 *სმ* დაშორებული 1 *სმ²* ფართობობის მქონე სითხის ორი შრის 1 *სმ/წ/წმ* ფარდობითი სიჩქარით ურთიერთგად ადანაცვლებას. სახელი ეწოდა ფრანგი ექიმიმისა და ფიზიკოსის ჟ. პუაზეის (J. Poiseui·uille, 1799— 1869) პატივსაცემად. ქართ. აღ. აღნიშვნაა პზ, საერთაშ. — P. 1 პზ= =0,1 *ნ ნ·წმ/მ²*.

**პუანკაკარე** (Poincaré) ჟიულ ანრი (29. IV. 185 854, ნანსი, — 17. VII. 1912, პარიზი), ? ფრანგი მათემატიკოსი. პარიზის მეცნ. ა. აკად. წევრი (1887). სწავლობდა პარიზიხის პოლიტექ. (1873—75), ხოლო შემდგომ სამთო (1875—79) სკოლებში. 1886-იდიდან პარიზის უნ-ტის პროფესორი.

პ-ს ნა ნაშრომების დიდი ნაწილი ეძღვნება დიფერენც. განტოლებათა თეორიას, აგრეთვე ციურ მექანიკას. ჩვეულებრივი დიფერენც. განტოლებების განხილვამ პ. მიიყვანა ტრანსცენდენტური ფუნქციების ახ. კლასის—*ავტომორფული ფუნქციების* შესწავლამდე. ამ მიმართულებით შედეგების მისაღებად მან გამოიყენა ნ. *ლობაჩევსკის გეომეტრია*. რამდენიმე კომპლ. ცვლადის ფუნქციისათვის პ-მ ააგო ინტეგრალების თეორია; დაამტკიცა, რომ ორი კომპლ. ცვლადის ყველგან მერომორფული ფუნქცია წარმოადგენს ორი მთელი ფუნქციის ფარდობას. ეს გამოკვლევები და აგრეთვე შრომები დიფერენც. განტოლებათა თვისებრივ თეორიაში საფუძვლად დაედო პ-ს გამოკვლევებს *ტოპოლოგიაში*. კერძოდ, პ-მ შეოიღო კომბინატორული ტოპოლოგიის ძირითადი ცნებები (ბეტის რიცხვები, ფუნდამენტური *ჯგუფი* და სხვ. მოგვცა *განზომილების* პირველი ინტუიციური ფორმულირება).

მათ. ფიზ. დარგში შეისწავლა თბოგამტარობისა და პოტენციალის თეორიის სხვადასხვა ამოცანა; მოგვცა ელექტრომაგნ. და ოპტიკური თეორიების ღრმა ანალიზი. 1905 დაწერა თხზულება „ელექტრონის დინამიკის შესახებ" (გამოქვეყნდა 1906), რ-შიც ა. *აინშტაინისაგან* დამოუკიდებლად განავითარა „ფარდობითობის პოსტულატის" მათ. შედეგები.

ფილოსოფიაში პ-მ წამოაყენა ახალი დოქტრინა, რ-იც ცნობილია *კონვენციონალიზმის* სახელწოდებით.

*თხზ.*: Избр. труды, т. 1—3, М., 1971—74; Наука и гипотеза, СПб., 1906; Наука и метод, СПб., 1910; Последние мысли, П., 1923; О науке, М., 1983.

**პუანკარე** (Poincaré) რაიმონ (20. VIII. 1860, ბარ-ლე-დიუკი, მეზის დეპარტ., — 15. X. 1934, პარიზი), საფრანგეთის პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე. ადვოკატი. 1887—1903 პარლამენტის დეპუტატი, 1903—13 და 1920-იდან სენატორი. 1893, 1895 განათლების, 1894—95, 1906 ფინანსთა მინისტრი. 1912—13 იანვ. და 1922—24 პრემიერ-მინისტრი და საგარეო საქმეთა მინისტრი. 1913—20 იანვ. რესპ. პრეზიდენტი. საფრ. აკად. წევრი (1909). 1926—29 პრემიერ-მინისტრი და ფინანსთა მინისტრი (1928 ნოემბრამდე). პ. მსხვილ ბურჟ. ინტერესებს გამოხატავდა, სოც. რეფორმების გატარებას ეწინააღმდეგებოდა, დააჩქარა I მსოფლიო ომისათვის (1914—18) მზადება.

**პუანსო** (Poinsot) ლუი (3. I. 1777, პარიზი, — 5. XII. 1859, იქვე), ფრანგი მათემატიკოსი და მექანიკოსი. პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1813-იდან). დაამთავრა პარიზის პოლიტექ. სკოლა (1797), 1809-იდან პროფესორი იქვე. საფრ. პერი (1846) და სენატორი (1852). მისი პირველი შრომები ეხება წესიერი ვარსკვლავა მრავალწახნაგების (პ-ს მრავალწახნაგები) თეორიას. პ-მ დაამუშავა მექან. სისტემების გამოკვლევის გეომ. მეთოდები, შექმნა უძრავი წერტილის გარშემო მყარი სხეულის ბრუნვის თეორია (1834) და შემოიღო ინერციის ელიფსოიდის ცნება.

**პუანსონი** (ფრანგ. poincon), 1. ლ ი თ ო ნ დ ა მ უ შ ა ვ ე ბ ა შ ი, ლითონების შტამპვისა და წნეხისათვის გამოყენებული იარაღის ერთ-ერთი მთავარი დეტალი. შტამპვის დროს პ. უშუალოდ დასამუშ. დეტალს აწვება და დანიშნულების მიხედვით შეიძლება იყოს გამჭოლი, გამხვრეტი, გამკვეთი ან ამოსაჩეხი. დაწნეხისას პ. მატრიციდან გამოწნეხილ ნამზადს წნევას წნეხსაყელურის მეშვეობით გადასცემს. 2. პ ო ლ ი გ რ ა ფ ი ა შ ი, შტამპი, რ-საც აქვს რელიეფურად გამოსახული ასო, ნიშანი და ა. შ.; იყენებენ გამოსახულების გამოსაწნევად ასოთჩამოსასხმელი მატრიცების (მაგ., ასაწყობი მანქანების მატრიცების ) დამზადებისას.

**პუანტი** (ფრანგ. pointe — წვერი, წვეტი), პ უ ა ნ ტ ე ბ ზ ე ც ე კ ვ ა, ცეკვა ფეხის წვერებზე (ფეხის დაჭიმული ზურგით). პ. ქალთა კლასიკური ცეკვის ერთ-ერთი ძირითადი ელემენტია. მის შესასრულებლად საჭიროა განსაკუთრებული მაგარცხვირიანი ფეხსაცმელი. გავრცელებულია რომანტ. ბალეტში, როგორც მხატვრული გამომსახველობის ხერხი.

**პუანტილიზმი** (<ფრანგ. pointiller — წერტილებით წერა), 1. ფ ე რ წ ე რ ა შ ი — ფერწერის თავისებური მანერა. შემოიღეს ნეოიმპრესიონისტებმა. პ-თვის დამახასიათებელია წვრილი მონასმები, წერტილები, ვიწრო ზოლები; იგივეა, რაც *დივიზიონიზმი*. 2. XX ს. მ უ ს ი კ ა შ ი — მუს. თხზვის ერთ-ერთი სახე.


ჟ. ა. პუანკარე.

**პუასონი** (Poisson) სიმეონ დენი (21. VI. 1781, პიტივიე, ლუარის დეპარტ., — 25. IV. 1840, პარიზი), ფრანგი მეცნიერი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1812), პეტერბ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1826). პარიზის პოლიტექ. სკოლის დამთავრების (1800) შემდეგ მუშაობდა იქვე (1806-იდან პროფესორი). 1809-იდან პარიზის უნ-ტის პროფესორი. პ-ის შრომები ეძღვნება თეორ. და ცის მექან., მათ. და მათ. ფიზიკის საკითხებს. გამოიკვლია ბგერითი ტალღების, ბალისტიკის, მაგნეტიზმისა და სხვა საკითხები (იხ. *პუასონის კოეფიციენტი, პუასონის ინტეგრალი, პუასონის განტოლება, პუასონის განაწილება*).

**პუასონის განაწილება,** ერთ-ერთი მნიშვნელოვანი განაწილება იმ *შემთხვევითი სიდიდეებისა*, რ-ებიც მთელ მნიშვნელობებს ღებულობენ. პ. გ-ის დაქვემდებარებული შემთხვევითი სიდიდე $X$ ღებულობს მხოლოდ არაუარყოფით $k=0,\ 1,\ 2,\dots$ მნიშვნელობებს, ამასთან ერთად $X=k$ ალბათობით:

$$p_k(\lambda)=\frac{\lambda^k}{k!}e^{-\lambda},\ k=0,\ 1,\ 2,\dots$$

λ არის დადებითი პარამეტრი (იხ. ნახ.). მათ. ლოდინი და დისპერსია იმ შემთხვევითი სიდიდისა, რ-საც აქვს პ. გ. λ-ის ტოლი პარამეტრით, ტოლია λ-ისა. თუ დამოუკიდებელ $X_1$ და $X_2$ შემთხვევითი სიდიდეებს აქვს პ. გ. $\lambda_1$-ის და $\lambda_2$-ის ტოლი პარამეტრებით, მაშინ მათ ჯამს $X_1+X_2$ აქვს პ. გ. $(\lambda_1+\lambda_2)$-ის ტოლი პარამეტრით.

სახელწ. მიიღო ს. დ. *პუასონის* პატივსაცემად.






პუასონის განაწილება.

**პუასონის განტოლება,** კერძოწარმოებულებიანი განტოლება $\Delta u=f$, სადაც Δ არის *ლაპლასის ოპერატორი*,

$$\Delta=\sum_{k=1}^{n}\frac{\partial^2}{\partial x^2_k}.$$

როცა $n=3$, ამ განტოლებას აკმაყოფილებს მოცულობითი მასების $u(x,\ y,\ z)$ *პოტენციალი*, რ-იც განაწილებულია $f(x,y,z)/4\pi$ სიმკვრივით (არეებში, სადაც $f=0$, $u$ პოტენციალი აკმაყოფილებს ლაპლასის განტოლებას), აგრეთვე ელექტრული მუხტების მოცულობითი განაწილების პოტენციალი. ამასთან ერთად განაწილების სიმკვრივე $f$ უნდა აკმაყოფილებდეს გლუვობის გარკვეულ პირობებს (მაგ., კერძო წარმოებულების უწყვეტობის პირობას). თუ $f$ ფუნქცია ნულისაგან განსხვავებულია მხოლოდ სასრულ $G$ არეში, შემოსაზღვრულია და აქვს პირველი რიგის უწყვეტი კერძო წარმოებულები, მაშინ $n=2$-თვის პ. გ-ის კერძო ამონახსნს აქვს შემდეგი სახე:

$$V(P)=\frac{1}{2\pi}\iint\limits_{G}f(A)\ln\frac{1}{r(A,P)}\,d\sigma,$$

ხოლო $n=3$-თვის

$$V(P)=\frac{1}{4\pi}\iiint\limits_{G}\frac{f(A)}{r(A,P)}\,d\tau,$$

სადაც $r(A,\ P)$ არის მანძილი ინტეგრირების ცვლად $A$ წერტილსა და რომელიმე $P$ წერტილს შორის, ე. ი. $u\,(x,\ y,\ z)=$

$$=\frac{1}{4\pi}\iiint\limits_{G}\frac{f(\xi,\eta,\zeta)\,d\xi\,d\eta\,d\zeta}{\sqrt{(x-\xi)^2+(y-\eta)^2+(z-\zeta)^2}}$$

პ. გ-ის სასაზღვრო ამოცანების ამოხსნა $u=v+w$ ჩასმით დაიყვანება ლაპლასის $\Delta w=0$ განტოლების სასაზღვრო ამოცანების ამოხსნამდე.

პ. გ. პირველად (1812) შეისწავლა ს. დ. *პუასონმა*.

**პუასონის ინტეგრალი,** 1. შემდეგი სახის ინტეგრალი

$$\frac{1}{2\pi}\int_0^{2\pi}\frac{(R^2-r^2)\,f(\theta)d\theta}{R^2-2Rr\cos(\theta-\varphi)+r^2}=u(r,\varphi),$$

სადაც $r$ და $\varphi$ პოლარული კოორდინატებია, $\theta$ პარამეტრი მნიშვნელობებს ღებულობს $[0,2\pi]$ მონაკვეთზე. პ. ი. გამოსახავს $u(r,\varphi)$ ჰარმონიული ფუნქციის მნიშვნელობებს $R$-რადიუსიანი წრის შიგნით ამ წრის საზღვარზე მოცემული $f(\theta)$ ფუნქციის მნიშვნელობების საშუალებით. $u(r,\varphi)$ ფუნქცია წარმოადგენს დირიხლეს ამოცანის ამოხსნას წრისათვის (იხ. *ჰარმონიული ფუნქციები*). პ. ი. პირველად განიხილა ს. დ. *პუასონმა* (1823). პ. ი-ის თეორია შექმნა გ. შვარცმა (1869).

2. ინტეგრალი $\int_{-\infty}^{+\infty} e^{-x^2}dx=\sqrt{\pi}$,

რ-იც გვხვდება ალბათობის თეორიასა და მათ. ფიზ. ზოგიერთ ამოცანაში. ეს ინტეგრალი პირველად გამოთვალა ლ. *ეილერმა* (1729). პუასონმა მოგვცა ამ ინტეგრალის გამოთვლის საკმაოდ მარტივი ხერხი. ამ ინტეგრალს ეილერ-პუასონის ინტეგრალსაც უწოდებენ.

**პუასონის კოეფიციენტი,** დრეკადი სხეულის მასალის ერთ-ერთი ფიზიკური მახასიათებელი, რ-იც უდრის სხეულის ელემენტის ფარდობითი განივი დეფორმაციისა და მისი ფარდობითი გრძივი დეფორმაციის აბსოლ. მნიშვნელობების ფარდობას. იხ. აგრეთვე *დრეკადობის მოდული*.



პუატიე. სენ-ჟანის ბაპტისტერიუმი. ძირითადი მშენებლობა—IV ს.

**პუატიე** (Poitiers), ქალაქი დას. საფრანგეთში, მდ. კლენის (ლუარის აუზი) ნაპირზე, საფრ. ცენტრ. მასივსა და გატინის მაღლობს შორის გასასვლელთან. ვიენის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 81 ათ. მცხ. (1975). მანქანათსაშ., კვების, ქიმ., ტყავის მრეწველობა. უნ-ტი.

პ. ქვეყნის ერთ-ერთი უძველესი ქალაქია, დააარსეს გალებმა. IX—XVIII სს-ში იყო *პუატუს* საგრაფოსა და პროვინციის მთავარი ქალაქი. პ-ის მახლობლად გაიმართა ისტ. ბრძოლები. იხ. სტ. *პუატიეს ბრძოლები*.

ქალაქში შემონახულია XI! და XVI სს. სიმაგრეთა ნაშთები. ხუროთმოძღვრული ძეგლები: სენ-ჟანის ბაპტისტერიუმი (IV ს., მინაშენები VII და XI სს.; ახლა მეროვინგული ხელოვნ. მუზეუმი), სენ-პიერის რომანული ტაძარი (1166—1271, მინაშენები XIII—XV სს.), სენტ-რადეგონდის (XI—XIV სს.), ნოტრ-დამ-ლა-გრანისა (XI—XVI სს.) და სხვა ეკლესიები, ჰერცოგის ციხე-დარბაზის (XII—XV სს.) ფრაგმენტები ჩართულია იუსტიციის სასახლის (XIX ს.) შენობაში, ნეორენესანსული რატუშა (1869—76; ახლა ნატიფი ხელოვნ. მუზეუმი).

**პუატიეს ბრძოლები,** 1) 507 პუატიეს (ქალაქი დას. საფრანგეთში) რ-ნში გამართულ ბრძოლაში ფრანკთა მეფის ხლოდვიგის ჯარმა ვესტგუთები დაამარცხა, რის შედეგადაც ფრანკებმა სამხრ. გალია დაიპყრეს.

2) 732 ოქტ. პუატიეს რ-ნში გამართულ ბრძოლაში კარლოს მარტელის ფრანკთა რაინდების მძიმე ცხენოსანმა ჯარმა ალყაში მოაქცია და გაანადგურა ესპანეთიდან შემოჭრილი არაბთა ჯარი. ამ გამარჯვებამ შეაჩერა არაბების წინსვლა ევროპაში.

3) ასწლიანი ომის (1337—1453) დროს 1356 წ. 19 სექტ. პუატიეს მახლობლად (მოპერტიუის რ-ნში) გამართულ ბრძოლაში შავი უფლისწულის (ედუარდ უელსელის) ინგლ. ჯარებმა დაამარცხეს საფრ. მეფე ჟან II კეთილის ჯარები, მეფე ტყვედ ჩავარდა. ეს დამარცხება *პარიზის აჯანყებისა* (1357—58) და *ჟაკერიის* ერთ-ერთი მიზეზი გახდა.

**პუატუ** (Poitou), ისტორიული ოლქი დას. საფრანგეთში, ატლანტის ოკ. სანაპიროზე. პ-ს ტერიტორიაზეა ვანდეის, ვიენის, ნაწილობრივ დე-სევრის დეპარტამენტები. ფართ. 19 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 1,1 მლნ. კაცი (1975). მთავარი ქალაქი — პუატიე. ტერიტ. უმეტესი ნაწილი ბორცვიანი ვაკეა. ეკონ. მთავარი დარგია სოფ. მეურნეობა, უმთავრესად მესაქონლეობა, მეღორეობა და მეფრინველეობა. მოჰყავთ ხორბალი, ქერი, საკვები ბალახი, ბოსტნეული. ამუშავებენ სას.-სამ. ნედლეულს. ქ-ებში მორტანსა და პუატიეში მანქანათსაშ. საწარმოებია. მორტანის რ-ნში იღებენ ურანის მადანს.

სახელწ. „პ." დაკავშირებულია ამ ტერიტორიაზე ძველად მცხოვრები პიქტონების ტომის სახელთან. პ. *აკვიტანიის* შემადგენლობაში შედიოდა. IX ს-იდან საგრაფოა, რ-ის გრაფები აკვიტანიის ჰერცოგები გახდნენ. აკვიტანიასთან ერთად პ. 1154-იდან ინგლ. სამფლობელო იყო, ხოლო პარიზის 1259 ხელშეკრულებით მთლიანად საფრანგეთს დაუბრუნდა. ბრეტინის ზავით (1360) კვლავ ინგლ. ხელში გადავიდა. 1369—73 დაიბრუნა საფრანგეთმა. წარმოადგენდა *ვანდეის ომის* ერთ-ერთ მთავარ რაიონს. 1790 შემოღებული ახ. ადმ. დაყოფით პ-ს პროვინცია გაუქმდა.

**პუბლიკაცია** (<ლათ. publico — სახალხოდ გამოცხადება), 1. ცალკეული ნაწარმოების, ნაშრომის გამოქვეყნება, დაბეჭდვა. 2. რომელიმე გამოცემაში გამოქვეყნებული ტექსტი. 3. ბეჭდვითი სიტყვის, რადიოს ან ტელევიზიის საშუალებით რისამე შეტყობინება-გავრცელება.

**პუბლიცისტიკა** (<ლათ. publicus — საზოგადოებრივი), ნაწარმოების გვარი, რ-იც განიხილავს საზოგადოების მიმდინარე ცხოვრების აქტუალურ საკითხებსა და მოვლენებს, შეიცავს დიდძალ ფაქტობრივ მასალასა და შეფასებებს ავტორის სოც. პოზიციის შესაბამისად. პ. საზ. მოღვაწეობის სპეციფ. სფეროა, რ-იც მიზნად ისახავს აქტ. პოლიტ.-იდეოლოგიური ზეგავლენა მოახდინოს ფართო მასებზე. ვ. ი. ლენინი ასე განსაზღვრავდა პ-ის ამოცანებს: „ჩვენ უნდა ვაკეთოთ პუბლიცისტების მუდმივი საქმე — ვწეროთ თანამედროვეობის ისტორია და ვეცადოთ ვწეროთ იგი ისე, რომ ჩვენი ყოფა-ცხოვრების აღწერილობა შეძლებისდაგვარ დახმარებას უწევდეს მოძრაობის უშუალო მონაწილეებს და გმირ-პროლეტარებს იქ, მოქმედების ადგილზე,— ვწეროთ ისე, რომ ხელი შევუწყოთ მოძრაობის გაფართოებას, ბრძოლის ისეთი საშუალებების, ხერხებისა და მეთოდების შეგნებულად შერჩევას, რომლებსაც შეეძლებათ ძალების ნაკლები დახარჯვით მოგვცენ ყველაზე დიდი და ყველაზე მტკიცე შედეგები" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 8, გვ. 108).

პ. სოც.-პრაქტ. შედეგს აღწევს საზ. აზრის ასახვისა და ფორმირების საშუალებით, აგრეთვე იმით, რომ უზრუნველყოფს ურთიერთქმედებას, ერთი მხრივ, იდეოლოგიასა და მეცნიერებას შორის და, მეორე მხრივ, საზ. ფსიქოლოგიასა და ინდივიდის შეგნებულობას შორის. პ. შემოქმედებითი საქმიანობაა, რ-იც მიმართულია თანამედროვე ისტორიისადმი, მიზნად ისახავს მის ასახვას ობიექტური და სუბიექტური ფაქტორების ერთობლიობით.

პუბლიცისტის მოღვაწეობა პრესაში არ შეიძლება დავიყვანოთ წმინდა ლიტ. შემოქმედებამდე. იგი, პირველ ყოვლისა, პოლიტიკური მოღვაწეობაა. ვ. ი. ლენინი რსდმპ III ყრილობაზე ამბობდა, რომ „ლიტერატორის უპარტიოდ არაფრის გაკეთება არ შეუძლია" (იქვე, გვ. 495). ხაზგასმით უნდა აღინიშნოს პუბლიც. შემოქმედების თავისებურება, მისი განსაკუთრებული ფუნქციური როლი პოლიტ. ურთიერთობათა სისტემაში. იგი უშუალოდ ჩართულია მასების აღზრდის, საზ.-პოლიტ. საქმიანობის მართვაში და ამიტომ საზ-ბის პოლიტ. სტრუქტურის აუცილებელ შემადგენელ ნაწილს წარმოადგენს. პუბლიცისტის შემოქმედებითი საქმიანობის სპეციფიკა, რაც მას განასხვავებს მეცნ. ან მხატვრული შემოქმედებისაგან, ის არის, რომ მის მიერ შექმნილ ნაწარმოებებში ასახული ფაქტების სიახლე, ორიგინ. სულიერ ფასეულობათა შექმნა ემსახურება პარტიის პოლიტიკის, ოპერატიული კონკრ. ამოცანების განხორციელებისათვის მშრომელთა დარაზმვის საქმეს.

პ. მასშტაბურად იყენებს ცხოვრებისეულ მასალას და საზ.-პოლიტ. საქმიანობის ფაქტების ასახვით ავითარებს გარკვეულ პოლიტ. იდეას, რ-იც მოიცავს სულიერ ფასეულობათა ფართო წრეს. იგი უზრუნველყოფს აუდიტორიაზე ზეგავლენის თანმიმდევრობასა და სრულყოფას, მოქმედებს დროის უფრო ფართო ჩარჩოებში, ვიდრე ჟურნალისტიკა. პ. არა იმდენად დიფერენციული, რამდენადაც ინტეგრალური, ზოგადი მნიშვნელობის მქონეა. იგი ნებისმიერი პროფესიის ადამიანის გონებასა და გრძნობას ეხმაურება, აქტიურად უწყობს ხელს მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებას, რა სოც. მდგომარეობაც არ უნდა ეკავოს მას. პ-ის ფართო დიაპაზონი განაპირობებს მისი ფორმების მრავალფეროვნებას, მის იდეურ-თემატურ მრავალსახეობას. პოლიტიკურის გარდა გვხვდება პ. ეკონ., მორალურ-ეთიკური, ფილოსოფიური. პ-ის ფორმებია: ინფორმაციულ-მოვლენური, პოზიციურ-ანალიტიკური, კრიტ.-ანალიტიკური, სატირული, პოლემიკური, დისკუსიური და სხვ. ჩამოყალიბდა საგაზეთო-საჟურნალო პ-ის ჟანრები — ინტერვიუ, კორესპონდენცია, რეცენზია, მოწინავე და პრობლემური სტატიები, მიმოხილვა, წერილი, ნარკვევი, პამფლეტი, ფელეტონი და ა. შ. პუბლიცისტურობის, აშკარა ტენდენციურობის ბეჭედი აზის ხშირად მხატვრულ და მეცნ. ნაწარმოებებსაც, განსაკუთრებით მაშინ, როდესაც ავტორი ცდილობს უშუალოდ გამოეხმაუროს ეპოქის სოც.-პოლიტ. მოვლენებს.

*ლიტ.*: ლენინი ბეჭდვითი სიტყვის შესახებ, თბ., 1962; პარტიული და საბჭოთა ბეჭდვითი სიტყვის შესახებ, თბ., 1956; გ ა გ ო შ ი ძ ე შ., საბჭოთა პრესის ლენინური პრინციპები, თბ., 1969; კ ვ ა ნ ჭ ი ლ ა შ ვ ი ლ ი ტ., საბჭოთა ჟურნალისტიკის თეორიის საკითხები, თბ., 1970; ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი ი., ვ. ი. ლენინი ბოლშევიკური პრესის ორგანიზატორი, რედაქტორი და ჟურნალისტი, თბ., 1972.

*შ. გაგოშიძე.*



ე. პუგაჩოვი.

**პუგაჩოვი** ემელიან ივანეს ძე [დაახლ. 1742, სტანიცა დონის ზიმოვეისკაია, — 10 (21). I. 1775, მოსკოვი], 1773—75 გლეხთა ომის წინამძღოლი რუსეთში. წარმოშობით კაზაკი იყო. 1756—63 მონაწილეობდა შვიდწლიან ომში, ხოლო 1768—70 — რუს.-ოსმ. ომში. 1771 თავი აარიდა სამხ. სამსახურს და 1773 იანვ. კატორღა მიუსაჯეს. მაისში გაიქცა ყაზანის ციხიდან და ჩავიდა იაიკის კაზაკებთან. მათთან მოლაპარაკების შემდეგ დაირქვა გარდაცვლილი იმპ. პეტრე III-ის სახელი და კაზაკებს აჯანყებისაკენ მოუწოდა. მისი მიზანი ტიპური გამოხატვა იყო ხალხის საერთო განწყობისა — შეექმნათ კაზაკურ-გლეხური სახელმწიფო, რ-საც სათავეში ჩაუდგებოდა სამართლიანი „გლეხთა მეფე".

გლეხთა ომის დროს გამომჟღავნდა პ-ის არაჩვეულებრივი ენერგია, სიმამაცე, გამჭრიახობა, ორგანიზატორული და სამხ. ნიჭი. 1774 წ. 8 სექტ. პ. შეთქმულებმა შეიპყრეს და ხელისუფლებას გადასცეს. ძიება მიმდინარეობდა იაიცკი-გოროდოკში (ახლანდ. ურალსკი), სიმბირსკსა (ახლანდ. ულიანოვსკი) და მოსკოვში. სასამართლო შედგა 1774 წ. 29—31 დეკ. მოსკოვში. სენატის განაჩენით, რ-იც დაამტკი-

ცა იმპ. ეკატერინე II-მ, პ. და მისი 4 თანამებრძოლი 1775 წ. 10 იანვ. სიკვდილით დასაჯეს მოსკოვში. პ-ის ოჯახი — მეუღლე სოფიო, შვილები ტროფიმი, აგრაფენა და ხრისტინა, მეორე ცოლი—„იმპერატრიცა" უსტინია კუზნეცოვა კექსჰოლმში (ახლანდ. პრიოზიორსკი) გადაასახლეს.

ლიტ.: ნ ა კ ა შ ი ძ ე ნ., დონი კაცს არ უღალატებს, თბ., 1967.

**პუგაჩოვი** (1835—1918-ში ნ ი კ ო ლ ა ე ვ ს კ ი), ქალაქი რსფსრ სარატოვის ოლქში, მდ. დიდი ირგიზის (ვოლგის შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. პუგაჩოვის რ-ნის ცენტრი. ნავმისადგომი. სარკინიგზო კვანძი. არის მანქანათსაშ., ბოსტნეულსაკონსერვო, 2 კომბინირებული საკვების ქ-ნები, წისქვილქარხანა, რძის საკონსერვო და მეფრინველეობის კომბინატები, ავეჯის ფ-კა, საშენ მასალათა წარმოება. ჰიდრომელიორაციის ტექნიკუმი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, ვ. *ჩაპაევის* მემორიალური სახლ-მუზეუმი. სახ. თეატრი. დასახლება მეჩეტნაიაში (მოგვიანებით ნიკოლაევსკი), რ-იც XVIII ს. 60-იან წლებში დაარსდა, ცხოვრობდა ე. *პუგაჩოვი*.

**პუდლინგვა** (<ინგლ. puddling<puddle — არევ-დარევა), თუჯის რბილ მცირენახშირბადიან რკინად გადამუშავების პროცესი; ცომისებრი რკინა მიიღება ალქმედი ამრეკლი ღუმლის — პუდლინგ-ღუმლის — ქვედზე. პ-ს, რ-მაც შეცვალა საგუნდე გარდაქმნა, ახასიათებდა შედარებით მაღალი მწარმოებლურობა, ამასთან ერთად იძლეოდა დეფიციტური ხის ნახშირის ქვანახშირითა და სხვა სათბობით შეცვლის საშუალებას. პუდლინგ-ღუმლის ქვედზე აწყობენ თუჯის შოთებს, ახსამენ გამდნარ ლითონს და ღუმელში არსებულ წიდის შეხების ფართობის გაზრდის მიზნით მას ლითონის ძელაკებით ურევენ. ქვედის ძირზე წარმოქმნილ რკინის მცირე კოშტებს ლითონის ძელაკებზე 40—60 *კგ* გუნდებად „მოაგორებენ". შემდეგ გუნდა გამოაქვთ ღუმლიდან, ჭედავენ უროთი და გადასცემენ გასაგლინად. ამ წესით მიღებული რკინა ადვილი შესადუღებელია და პლასტიკური, მცირე რაოდენობით შეიცავს ფოსფორს, გოგირდს, არალითონურ ჩანართებს. სსრკ-ში პ-ს 30-იანი წლებიდან აღარ იყენებენ.

**პუდოვკინი** ვსევოლოდ ილარიონის ძე [16 (28). II. 1893, პენზა, — 30. VI. 1953, მოსკოვი], საბჭ. კინორეჟისორი და კინოს თეორეტიკოსი. სსრკ სახ. არტისტი (1948). სკკპ წევრი 1939-იდან. 1914 დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტის ფიზ.-მათ. ფაკ-ტის საბუნებისმეტყველო განყ-ბა. 1920 შევიდა სახელმწ. კინოსკოლაში (ახლანდ. საკავშ. სახელმწ. კინემატოგრაფიის ინ-ტი). პირველი ნამუშევრები: „საჭადრაკო ციებ-ცხელება" (1925, ნ. შპიკოვსკისთან ერთად). სამეცნ. პოპულ. ფილმი „თავის ტვინის მექანიკა" (1926). საბჭ. კინოხელოვნების განვითარებაში დიდი როლი ითამაშა მ. გორკის „დედის" ეკრანიზაციამ (1926). შემდეგ პ-მა დადგა ფილმები „სანქტ-პეტერბურგის დასასრული" (1927), „ჩინგიზ-ხანის შთამომავალი" (1929), „დეზერტირი" (1933). პ-ის ისტ. სურათებია „მინინი და პოჟარსკი" (1939; სსრკ სახელმწ. პრემია, 1941), „სუვოროვი" (1941), „ადმირალი ნახიმოვი" (1947; სსრკ სახელმწ. პრემია, 1947). დიდი სამამულო ომის დროს, 1941—45, პ-მა შექმნა ფილმები „ლხინი ჟირმუნკაში" („საბრძოლო კინოკრებული" № 6, 1941) და „სამშობლოსათვის" (1943, კ. სიმონოვის პიესის „რუსი ხალხის" მიხედვით). 1950 პ-მა (დ. ვასილიევთან ერთად) დადგა ფილმი „ჟუკოვსკი" (1950, სსრკ სახელმწ. პრემია, 1951). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**პუებლა** (Puebla), ქალაქი მექსიკაში, მექს. მთიანეთის სამხრ. ნაწილში. პუებლის შტატის ადმ. ცენტრი. 678 ათ. მცხ. (1978). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ქვეყნის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სამრეწვ. (უმთავრესად ბამბეულის) და კულტ. ცენტრი. კვების, ტყავ-ფეხსაცმლისა და სხვა მრეწვ., ავტოაწყობა. 2 უნ-ტი.

პ. დაარსდა 1531 შემორჩენილია ქუჩების სწორკუთხა ქსელი (არქიტ. ა. კამაჩოს გეგმა, XVI ს.), საცხოვრ. სახლები და 86 ეკლესია, კოლონ. ეპოქის პარკები და შადრევნები. რენესანსის ხანის ნაგებობები, რ-თაც აქვს გოტიკური და ბაროკოს სტილისათვის დამახასიათებელი ნიშნებიც. ტაძარი (ძირითადი ნაწილი 1555—1649, არქიტ. ფ. ბესერა), სანტო-დომინგოსა და სან-ფრანსისკოს მონასტრები; ბაროკოული ეკლესიები, „კასა დე ალფენიკე" (ახლა პუებლის შტ. მუზეუმი; დაახლ. 1760—90) და სხვა საცხოვრ. სახლები (XVI—XVIII სს.). პ-ში არის „ხ. ლ. ბელოო ი გონსალესის" ხელოვნ. მუზეუმი. პ-ის დას-ით არის ჩოლულა (ტოლტეკების ხანის პირამიდა, ერთ-ერთი უდიდესი მექსიკაში).

**პუენტ-ა-პიტრი** (Pointe-à-Pitre), ქალაქი, საფრ. „ზღვისიქითა დეპარტამენტ" გვადელუპის მთავარი სამეურნეო ცენტრი. 25 ათ. მცხ. (1982). ნავსადგური კარიბის ზღვის ნაპირზე. აწარმოებენ შაქარს. გააქვთ შაქარი, რომი, ტროპ. ხილი.

**პუენტ-ნუარი** (Pointe-Noire), ქალაქი კონგოს სრ-ის დას. ნაწილში. 147 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1978). მნიშვნელოვანი ნავსადგური ატლანტის ოკეანეზე. მისი მეშვეობით ხორციელდება კონგოს, ნაწილობრივ გაბონის, ცენტრ. აფრ. რესპ. და ჩადის საგარეო-სავაჭრო ტვირთბრუნვა. რკინიგზით უკავშირდება ბრაზავილს. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. კვების, ხე-ტყის სახერხი, ფანერის, ქიმ., ფეხსაცმლის, ლითონდასამუშ. მრეწვ. საწარმოები. გემთსაშენი. თევზჭერა. თესი.

**პუერარია,** კ უ ძ უ (Pueraria), მრავალწლოვანი ხვიარა მცენარეების გვარი პარკოსანთა ოჯახისა. აერთიანებს 15 (სხვა მონაცემებით 35-მდე) სახეობას. გავრცელებულია სამხრ. და აღმ. აზიაში, ახ. გვინეაში, პოლინეზიასა და ტროპ. აფრიკაში. კ უ ძ უ (P. lobata, ადრე P. hirsuta) ლიანა ხვიარა ან გართხმული გახევებული ღეროთი. იზრდება ჩინეთში, იაპონიასა და კორეაში. ტროპიკებსა და სუბტროპიკებში კულტივირებულია, როგორც საკვები და ზოგჯერ სართავი მცენარე. ფესვსა და ნაყოფს (პარკს) იყენებენ ბოსტნეულად. ფესვიდან იღებენ სახამებელს (ე. წ. იაპ. არორუტი), ღეროსაგან — ბოჭკოს. კარგად ამაგრებს ნიადაგს. დეკორ. მცენარეა აშენებენ კავკ. შავი ზღვის სანაპიროზე და ყირიმში. ადვილად ველურდება. განსაკუთრებით სწრაფად იბარდება ბათუმის მიდამოებში, სადაც ყველგან ფარავს ზღვისპირა კალთებს.

**პუერტო-ბარიოსი** (Puerto Barrios), ქალაქი გვატემალაში, იზაბალის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 39 ათ. მცხ. (1973). რკინიგზით უკავშირდება ქ. გვატემალას. ქვეყნის მთავარი ნავსადგური კარიბის ზღვის ამატიკეს უბეში. ბანანის პლანტაციების რ-ნის ცენტრი. ნავთობგადამუშავება. გააქვთ ბანანი, ყავა, ხილი, ხე-ტყე, ჩიკლეს ფისი.

**პუერტო-კაბელიო** (Puerto Cabello), ქალაქი ვენესუელაში. 73,4 ათ. მცხ. (1971). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ნავსადგური კარიბის ზღვაზე. გააქვთ ნავთობი, წითელი ხე, სოფ. მეურნ. პროდუქცია. საფეიქრო, ტყავ-ფეხსაცმლის, ხის დასამუშ. მრეწვ., გემთსაშენი. პ.-კ-ს მახლობლად (მორონში)—ნავთობქიმ. კომბინატი.

**პუერტო-კორტესი** (Puerto Cortés), ქალაქი ჰონდურასის ჩრდ.-დას. ნაწილში, კორტესის დეპარტამენტში. 30 ათ. მცხ. (1974). ქვეყნის მთავარი ნავსადგური კარიბის ზღვის ჰონდურასის ყურეში. საავტ. გზით უკავშირდება ტეგუსიგალპას. ბანანის პლანტაციების რ-ნის ცენტრი. ნავთობგადასამუშ. ქ-ნა, კვების მრეწვ. საწარმოები. დაარსდა 1525.

**პუერტო-ლა-კრუსი** (Puerto la Cruz), ქალაქი ჩრდ.-აღმ. ვენესუელაში, ანსოატეგის შტატში. 250 ათ. მცხ. (ქ. ბარსელონასთან ერთად, 1977). დიდი ნავსადგური (ტვირთბრუნვა დაახლ. 23 მლნ. *ტ* წელიწადში). გააქვთ უმთავრესად ნავთობი. ნავთობგადასამუშ. და კვების მრეწველობა.

**პუერტო-პლატა** (Puerto Plata), ქალაქი დომინიკელთა რესპუბლიკაში, პუერტო-პლატის პროვ. ადმ. ცენტრი. 74,4 ათ. მცხ. (1970). ნავსადგური ატლანტის ოკეანეზე. რკინიგზის სადგური. გააქვთ თამბაქო, შაქარი, ყავა, კაკაო, მაგარი ჯიშის მერქანი, ტყავი. შაქრის წარმოება. სას.-სამ. ნედლეულის პირველადი გადამუშავება. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. დაარსდა 1503.



პუერარია, კუძუ: ა—ფოთოლი ყვავილედით; ბ—ნაყოფი

**პუერტო-რიკო** (Puerto Rico), ქვეყანა ვესტინდოეთში, კ. პუერტო-რიკოსა და მიმდებარე მცირე კ-ებზე (ვიეკესი, კულებრა, მონა და სხვ.). აშშ-ის სამფლობელო. ფართ. 8,9 ათ. *კმ*². მოსახლ. 3,4 მლნ. კაცი (1981). ადმ. ც. — ქ. სან-ხუანი. ოფიც. ენები — ესპ. და ინგლ. ოფიც. *კალენდარი* — გრიგორიანული. ფულის ერთეულია აშშ-ის დოლარი. ადმინისტრაციულად პ.-რ. იყოფა 8 ოლქად.

ფორმალურად აქვს აშშ-თან „თავისუფლად შემოერთებული" სახელმწიფოს სტატუსი. მოქმედებს 1952 კონსტიტუცია. უმაღლესი საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის აშშ-ის კონგრესს, სადაც პ.-რ-ს წარმომადგენელია კომისარ-რეზიდენტი. პ.-რ-ს ავტონ. ფარგლებში საკანონმდებლო ხელისუფლებას ახორციელებს საკანონმდებლო კრება (შედგება სენატისა და წარმომადგენელთა პალატისაგან), აღმასრ. ხელისუფლებას — გუბერნატორი, რ-საც ირჩევს მოსახლ. პირდაპირი არჩევნების საფუძველზე 4 წლის ვადით.



პუერტო-რიკო. კოშკურა სახლი. სანტურსეს რაიონი. არქიტექტორი გ. კლუმბი.

**ბუნება.** კ. პუერტო-რიკოს ზედაპირი უმთავრესად მთიანია. მთელ კუნძულზე დას-იდან აღმ-კენ გადაჭიმულია ძლიერ დანაწევრებული კორდილიერა-სენტრალი (სიმაღლე 1338 *მ*-მდე). ჩრდ. და სამხრ. სანაპიროს გაყოლებით ვრცელი დაბლობებია. არის მანგანუმისა და რკინის მადანი. ხშირია მიწისძვრა. ჰავა ტროპ., პასატურია. საშ. თვიური ტემპ-რები ბარში 24-იდან 28°C-მდეა, მთაში — რამდენიმე გრადუსით ნაკლები. მთების ჩრდ. და აღმ. ქარპირა კალთებზე ნალექები 1400-იდან 2500 *მმ*-მდეა წელიწადში, სამხრ. და დას. კალთებზე — დაახლ. 900 *მმ*. იცის ძლიერი გრიგალი. მდ-ები მოკლეა, არასანაოსნო. მთების ჩრდ. კალთებზე ზოგან შემორჩენილია მარადმწვანე და შერეული ტყეები, სამხრ. კალთებზე გვალვაგამძლე ბუჩქნარია. ცხოველთა სამყარო ძლიერ ღარიბია. ბევრია ღამურა, ქვეწარმავალი და ხმელეთის მოლუსკები.



პუერტო-რიკო. ტაძარი სან-ხუანში. 1540—87. ფასადი—XVII ს.

**მოსახლეობა.** ძირითადი მოსახლ. — *პუერტორიკოელები*. ცხოვრობენ აგრეთვე ამერიკელები და სხვა უცხოელები. რელიგია — კათოლიკობა.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ.



35% დასაქმებულია მომსახურების სფეროში, 20% — მრეწველობაში. 1982 პ.-რ-ში იყო დაახლ. 270 ათ. უმუშევარი (მუშახელის 40%). ყოველწლიურად ქვეყნიდან დაახლ. 20 ათ. კაცი მიდის ემიგრაციაში აშშ-ში, უმთავრესად ნიუ-იორკში. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა 382 კაცი 1 *კმ*²-ზე. მოსახლ. დაახლ. 60% ცხოვრობს ქ-ებში, რ-თაგან უდიდესია სან-ხუანი (1035 ათ. მცხ., გარეუბნებიანად, 1980), ბაიამონი, პონსე, მაიაგუესი, კაგუასი.

**ისტორიული ნარკვევი.** VIII — IX სს-ში პ.-რ. დასახლებული იყო ინდიელი ტომებით. არავაკების ენობრივი ჯგუფის ინდიელი ბორიკენების (ანდა ბორინკენების) ტომი ვესტინდოეთში სამხრ. ამერიკიდან მოსულა და კუნძულისათვის ბორიკენი დაურქმევია. XIV—XV სს-ში კუნძულზე კარიბები დასახლდნენ. 1493 ქრ. კოლუმბმა თავისი II ექსპედიციის დროს აღმოაჩინა კ. ბორიკენი, რ-საც სან-ხუან-ბაუტისტა უწოდა. ახლანდ. სახელწ. (ესპ. Puerto Rico — მდიდარი პორტი) კუნძულს ესპ. კონკისტადორ ხ. პონსე დე ლეონის კოლონიზაციის დროს დაერქვა. 1511 მოხდა ესპანელების წინააღმდეგ ინდიელთა დიდი აჯანყება. XVI ს. შუა წლებისათვის მკვიდრი მოსახლ. თითქმის მთლიანად ამოჟლიტეს და აფრიკიდან ზანგი მონების შემოყვანა დაიწყეს. ჩამოსახლებულმა თეთრკანიანმა იმიგრანტებმა შაქრის ლერწმის გაშენებას მიჰყვეს ხელი. 1873 პ.-რ-ში მონობა გაუქმდა. 1897 პ.-რ-მ შეზღუდული ავტონომია მიიღო. ესპ.-ამერ. ომის (1898) დროს აშშ-ის ჯარებმა დაიკავეს კუნძული. პარიზის საზავო ხელშეკრულებით (1898 წ. 10 დეკ.) ესპანეთმა პ.-რ. და მისი მიმდებარე პატარა კ-ები აშშ-ს გადასცა. ქვეყნის გამგებლობა სამხ. მთავრობას დაეკისრა. 1900 მაისში სამხ. მმართველობა სამოქალაქო ხელისუფლებით შეიცვალა. შეიქმნა არჩევითი საკანონმდებლო ორგანო — წარმომადგენელთა პალატა, თუმცა უზენაეს საკანონმდებლო ძალაუფლებას აშშ-ის კონგრესის მიერ დანიშნული გუბერნატორი ახორციელებდა. 1917 აშშ-ის კონგრესმა მიიღო ე. წ. ჯოუნზის აქტი (ეწოდა სენატორის სახელის მიხედვით), რ-ის მიხედვით პ.-რ-ში ჩამოყალიბდა 2-პალატიანი კონგრესი, თუმცა მის მიერ მიღებულ კანონებზე ვეტოს დადების უფლება ჰქონდა კუნძულის გუბერნატორს ან აშშ-ის პრეზიდენტს. გუბერნატორს და მთავარ მოხელეებს ნიშნავდა აშშ-ის პრეზიდენტი. მხოლოდ 1947 მიღებული კანონით მიეცათ პუერტორიკოელებს გუბერნატორის არჩევის უფლება. ჯოუნზის აქტით 1917 შემდეგ დაბადებული პუერტორიკოელი აშშ-ის მოქალაქედ ცხადდებოდა. 1934 გამწვავებული კლასობრივი ბრძოლის პირობებში შეიქმნა პუერტო-რიკოს კომუნისტური პარტია (პკპ). გაჩაღდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა ალბისუ კამპოსის მეთაურობით. 1938 შეიქმნა სახ.-დემოკრ. პარტია (სდპ), რ-მაც ქვეყნის ეკონ. განვითარების პროგრამა წამოაყენა. II მსოფლიო ომის დროს ქვეყნის სტრატეგიული მნიშვნელობა გაიზარდა. 1945 პ.-რ-მ მიმართა თხოვნით აშშ-ის კონგრესს, უფლება მიეცათ პუერტორიკოელებისათვის თვითონ გადაეწყვიტათ საკითხი ქვეყნის მმართველობის ფორმის შესახებ. აშშ-ის მთავრობა იძულებული შეიქმნა ზოგიერთ დათმობაზე წასულიყო. ინგლ. ენასთან ერთად სახელმწ. ენად ესპანურიც გამოცხადდა. 1952 აშშ-მა პ.-რ-ს თავს მოახვია კონსტიტუცია, რ-ის ძალითაც ქვეყანა „თავისუფლად შემოერთებულ სახელმწიფოდ“ გამოცხადდა, ფაქტობრივად კი კვლავ აშშ-ზე იყო დამოკიდებული. ჯერ კიდევ 1969-იდან აშშ კონტროლს უწევდა პ.-რ-ს საწარმოთა 3/4-ს, ფლობდა დამუშავებული მიწის 80%-ს. პ.-რ-ს და აშშ-ის გაერთ. კომისიამ წინადადება წამოაყენა ქვეყნის მომავალი პოლიტ. სტატუსი პლებისციტით განესაზღვრათ. ქვეყნის მმართველი წრეები, რ-საც სათავეში ედგა ახ. პროგრესული პარტია (აპპ; მართავდა 1968—72), მოითხოვდა პ.-რ-ს აშშ-ის 51-ე შტატად გამოცხადებას. 1972 არჩევნებში სდპ-მ გაიმარჯვა. 1973 გაეროს სპეც. კომიტეტმა დაადასტურა, რომ პ.-რ-ს ხალხს აქვს თვითგამორკვევისა და დამოუკიდებლობის უფლება. პ.-რ. პროგრ. ძალები განაგრძობენ ბრძოლას დამოუკიდებლობისათვის, დემოკრ. უფლებებისათვის და ქვეყნის ტერიტორიაზე აშშ-ის სამხ. ბაზების ლიკვიდაციისათვის.

**ეკონომიკა.** პ.-რ. ეკონომიკურად ძლიერაა დამოკიდებული აშშ-ის კაპიტალზე. ამერ. კაპიტალს ეკუთვნის თითქმის ყველა სამრეწვ. საწარმო და სას.-სამ. წარმოების, ტრანსპ. და კავშირგაბმ. საშუალებათა მნიშვნელოვანი ნაწილი, იგი აკონტროლებს ექსპორტისა და იმპორტის დიდ ნაწილს. სამთომოპოვებითი მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. იღებენ მხოლოდ საშენ მასალას და მარილს. ელექტროსადგურები უმთავრესად იმპორტულ ნავთობზე მუშაობს, მათი საერთო სიმძლავრეა დაახლ. 7,7 მლნ. *კვტ*. 1980 ელექტროენერგიის წარმოებამ შეადგინა 14 მლრდ. *კვტ · სთ*. არის მსუბუქი (უმთავრესად სამკერვალო, ფეხსაცმლის და სხვ.), კვების (შაქრის, თევზგადასამუშ.), ნავთობგადასამუშ., ნავთობქიმ., ქიმ., ფარმაცევტული, ელექტრონული, ელექტროტექ. მრეწვ. საწარმოები. მთავარი სამრეწვ. ცენტრებია სან-ხუანი, პონსე, ბაიამონი და სხვ.

სოფ. მეურნეობაში გამოყენებულია დაახლ. 562 ათ. *ჰა* მიწა, აქედან დაახლ. ნახევარი მუშავდება, დანარჩენი სათიბ-საძოვარია. მიწათმოქმედება სპეციალიზებულია საექსპორტო კულტურების წარმოებაზე, მათგან მთავარია შაქრის ლერწამი, გარდა ამისა, მოჰყავთ (ათ. *ტ*, 1978): ყავა —12, ბანანი—111, ანანასი—37. სასურსათო კულტურებიდან აშენებენ უმთავრესად ბატატს, მანიპოტს, სიმინდს. სოფ. მეურნ. პროდუქციის ღირებულების დაახლ. 70%-ს იძლევა მეცხოველეობა.

საავტ. გზების სიგრძეა დაახლ. 17 ათ. *კმ* (1982). მთავარი საზღვ. ნავსადგურებია: სან-ხუანი, პონსე, მაიაგუესი. საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტია ისლა-ვერდე ქ. სან-ხუანში.

1979 ექსპორტმა შეადგინა 6000 მლნ. დოლ., იმპორტმა — 7920 მლნ. გააქვთ ნავთობგადასამუშ., ნავთობქიმ., ელექტრონული, ელექტროტექ. და მსუბუქი მრეწვ. პროდუქცია, შაქარი, თამბაქო, რომი, ციტრუსები. შეაქვთ სამრეწვ. ნედლეული და ნახევარფაბრიკატები, მანქანა-მოწყობილობა, ფართო მოხმარების საქონელი. მთავარი სავაჭრო პარტნიორია აშშ. განვითარებულია უცხოეთის ტურიზმი.

**განათლება.** პ.-რ-ში სავალდებულო სწავლება 1899 შემოიღეს. 6-წლიანია დაწყ. სკოლაცა და საშ. სკოლაც. პროფ.-ტექ. სასწავლებლებში სწავლება 2-ციკლიანია (2+4). 1982 ზოგადსაგანმან. სკოლებში სწავლობდა 790 ათ-მდე მოსწ. პ.-რ-ში არის: პ.-რ-ს უნ-ტი სან-ხუანში (1903), პ.-რ-ს კათოლ. უნ-ტი პონსეში (1948; კერძო), პ.-რ-ს ინტერამერ. უნ-ტი სან-ხერმანში (1912; კერძო); არსებობს კერძო კონფესიონალური კოლეჯებიც. 1982 უმაღლეს სასწავლებლებში სწავლობდა 80 ათ-ზე მეტი სტუდენტი.

პ.-რ-ში არის უნ-ტის მთავარი ბ-კა (420 ათ-მდე *ტ*.), მუზეუმები: წიგნის სახლი, ეროვნ. გვარდიის სამხ. მუზეუმი, ნატიფი ხელოვნ., რელიგ. ხელოვნ. და სხვ.

პ.-რ-ში გამოდის 20-მდე ჟურნალ-გაზეთი. ეროვნ. საინფორმაციო სააგენტო არა აქვს, რადიოსადგურსა და ტელეცენტრს განაგებს განათლების სამინისტრო.

**კულტურა.** პ.-რ-ს ხალხთა ლიტ-რა ვითარდება ესპ. ენაზე. XVI ს-ში ქვეყნის მკვიდრი მოსახლ. მთლიანად მოსპეს ესპ. დამპყრობლებმა და მათი კულტ. ძეგლები თითქმის არ შემორჩენილა. XIX ს-მდე კრეოლთა და ჩამოსახლებულ ზანგთა შორის გავრცელებული იყო ხალხ. პოეზიის ზოგიერთი ჟანრი. პ.-რ-ს ლიტ-რის ისტორია იწყება XIX ს-იდან. ამ პერიოდის ძირითადი მიმდინარეობა იყო რომანტიზმი (ს. ვიდარტე, 1827—48; ა. ტაპია ი რივერა, 1826—82; ხ. გ. ბენიტესი, 1857—80; ხ. დე დიეგო, 1867—1918). ამავე პერიოდში წარმოიშვა *კოსტუმბრიზმის* მონათესავე მიმდინარეობა კრეოლიზმი. რომანტიზმიდან რეალიზმზე გარდამავალ ეტაპად ითვლება მწერალ ე. მ. დე ოსტოსის (1839—1903) შემოქმედება. პირველი წმინდა რეალისტური რომანი „უბიწობა“ (1884) შექმნა ფ. დელ ვალიე ატილესმა (1847—1917). XX ს. დასაწყისში გავრცელდა მოდერნიზმი, რ-საც ახასიათებდა ეროვნ. დამოუკიდებლობისა და თვითმყოფადი კულტურის დაცვა-შენარჩუნებისათვის ბრძოლა. 20-იანი წლებიდან გაჩნდა „მემარცხენე“ ავანგარდისტული მიმართულებები. რეალისტურ ტრადიციებს იცავდნენ მ. გონსალეს გარსია (1866—1938), მ. მელენდეს მუნიოსი, ე. ლაგერე და სხვ. იწერებოდა ანტიიმპერიალ. და სოც. ნაწარმოებები. თანამედროვე მწერალთა და პოეტთა შორის გამოირჩევა ხ. ტორეს სანტიაგო, ა. კასტრო რიოსი, ვ. როდრიგეს ნიცშე და სხვ.

პ.-რ-ს ტერიტორიაზე შემონახულია ინდიელთა ძვ. კულტ. ძეგლები — გამოქვაბულების მოხატულობა, ქვისა და ხის კვეთილი ნივთები (კერპები, სარიტუალო ტაბურეტები). XVI ს-იდან XX ს. დასაწყისამდე ქ-ების განვითარება ესპ. ტიპისაა. ეკლესიებს უკეთებენ გოტიკურ *ნერვიურებიან* კამარებს. XVIII ს. დასასრულს მიეკუთვნება ხ. კამპეჩეს რელიგ. ფერწერა, XIX ს. II ნახ. ფ. ოლიერის ხალხ. თემებზე შექმნილი ნაწარმოებები, XX ს. I ნახ. რ. ფრადეს იმპრესიონისტული ფერწერა. 1940-იანი წლებიდან დაიწყო რკინაბეტონით მშენებლობა (არქიტექტორები მ. ფერერი, გ. კლუმბი, ო. ლ. ტორო და სხვ.). 1950 აღმოცენდა გაერთიანება პ.-რ-ს ხელოვნ. ცენტრი.

1832 სან-ხუანში გაიხსნა პირველი მუდმივი თეატრი „კოლისო პუბლიკო“. გასტროლებს მართავდნენ საზღვარგარეთული დასები. XX ს. 20-იან წლებში ეროვნ. თეატრის განვითარება შეფერხდა. 1935 ე. ბელავალმა ჩამოაყალიბა დასი „არეიტო“, რ-იც მიზნად ისახავდა ინდურ-ესპ. თეატრ. ტრადიციების აღდგენასა და განვითარებას. ამავე პრინციპს ემყარებოდა უნ-ტის თეატრ დასის მუშაობა. 1958-იდან ეწყობა თეატრ ფესტივალები. სან-ხუანში მუშაობს თეატრები: „ტაპია“, „ლა პერლა“, „ატენეო“, „ალტა ესენა“, უნ-ტის თეატრი, პ.-რ-ს კულტურის ინ-ტთან არსებული თეატრ. კოლექტივი.

*ლიტ.*: Москаленко А. П., Пуэрто-Рико и США, М., 1974; Народы Америки, т. 2, М., 1959; Томас А. Б., История Латинской Америки, пер. с англ., М., 1960; Шур Л. А., Художественная литература Латинской Америки в русской печати. 1960—1964, М., 1966.

**პუერტორიკოელები,** პუერტო-რიკოს ძირითადი მოსახლეობა. რაოდ. 5,1 მლნ. კაცი (1978, შეფასება). მნიშვნელოვანია პ-ის ემიგრაცია ძირითადად აშშ-ში (1,8 მლნ. კაცი). პ. ესპანელ კოლონისტთა შთამომავალნი არიან. XVI ს-ში ისინი შეერწყნენ კარიბელ ინდიელებს, ხოლო მოგვიანებით — აფრიკელ ზანგ მონებს და თანამედროვე ეთნ. სახე მიიღეს. რასობრივად პ. არიან ზანგები, მულატები და თეთრები. უმეტესობა ლაპარაკობს ესპ. ენაზე, დაახლ. მესამედი — ინგლისურზე. რელიგია — კათოლიკობა.

**პუერტო-რიკოს ღარი,** ღრმა ზღვის ღარი ატლანტის ოკეანის დას. ნაწილში. გადაჭიმულია დიდი და მცირე ანტილის კ-ების გასწვრივ 1200 *კმ*-ზე. მაქს. სიღრმე 8742 *მ* (კ. პუერტო-რიკოს ჩრდ-ით).

**პუიმანოვა** (Pujmanová) მარია (8. VI. 1893, პრაღა, — 19. V. 1958, იქვე), ჩეხი მწერალი ქალი. ჩეხოსლ. სახ. ხელოვანი

(1953). 1937, 1948, 1951, 1953, 1955 სახელმწ. პრემიების ლაურეატი. ჩეხოსლ. კომპარტიის წევრი 1945-იდან. ადრინდ. მოთხრობებს იმპრესიონიზმის გავლენა ეტყობა. 20-იან წლებში მწერალი ლიტ.-კრიტ. მოღვაწეობას ეწეოდა, გამოდიოდა რეალისტური ხელოვნ. დასაცავად. 1938—44 წერდა ლირ. ლექსებს. 30-იანი წლებიდან მარქსისტულ პოზიციაზე დადგა. სსრკ-ში მოგზაურობას მიუძღვნა რეპორტაჟების წგნ. „ახალი ქვეყნისათვის თვალის გადავლება" (1932). მნიშვნელოვანია ტრილოგია „ხალხი გზაჯვარედინზე" (1937), „თამაში ცეცხლთან" (1948) და „სიცოცხლე სიკვდილის წინააღმდეგ" (1952). პ. ლექსთა კრებულების, პოემების, ნარკვევებისა და რეპორტაჟების ავტორია.

**პუკეტი,** ქალაქი და ნავსადგური ტაილანდში, კ. პუკეტის (ანდამანის ზღვაში) სამხრ. სანაპიროზე, მალაკის ნ-კ-ის დას. სანაპიროსთან. პუკეტის ჩანგვატის (პროვ.) ადმ. ცენტრი. დაახლ. 30 ათ. მცხ. კალის მომპოვებელი და გადამმუშ. რ-ნის ერთ-ერთი მთავარი ცენტრი. გააქვთ კალა და კაუჩუკი. თევზჭერა.

**პუკირევი** ვასილი ვლადიმერის ძე [1832, სოფ. ლუჟნიკი, ახლანდ. ტულის ოლქი, — 1 (13). VI. 1890, მოსკოვი], რუსი ფერმწერი. სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ქანდაკებისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1847—58), იყო ს. ზარიანკოს მოწაფე; ასწავლიდა იქვე (1861—73; 1863-იდან პროფესორი). 1850-იან წლებში შექმნა პორტრეტები, შემდეგ მუშაობდა ჟანრულ ფერწერაში (მუშაობდა აგრეთვე ისტ. ჟანრში, ქმნიდა ილუსტრაციებს). პ-ის მნიშვნელოვანი ნაწარმოებია „შეუფერებელი ქორწინება" (1862, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი).

**პულა** (Pula), ქალაქი ჩრდ.-დას. იუგოსლავიაში, ხორვატიის სრ-ში, ისტრიის ნ.-კ-ზე. 56 ათ. მცხ. (1981). ნავსადგური ადრიატიკის ზღვაზე. გემთმშენებლობა, ცემენტის, მინის, ქიმ., ხის დასამუშ., საფეიქრო, ტყავის, ფეხსაცმლის, თამბაქოს, თევზსაკონსერვო მრეწველობა. ძვ. რომაული არქიტ. ძეგლები. ტურიზმი.

**პულენკი** (უფრო სწორია პ უ ლ ა ნ კ ი) (Poulenc) ფრანსის (7. I. 1899, პარიზი,— 30. I. 1963, იქვე), ფრანგი კომპოზიტორი. მის შემოქმედებაში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ვოკალურ და სცენურ მუსიკას. მნიშვნელოვანი ნაწარმოებებია: ოპერა-ბუფი „ტირესიას კერტები" (გ. აპოლინერის პიესის მიხედვით, 1944). ტრაგიკული ოპერა „კარმელიტი ქალების დიალოგები" (ჟ. ბერნანოსის მიხედვით, 1953—56), ლირიკულ-ფსიქ. მონოოპერა „ადამიანის ხმა" (ჟ. კოქტოს მიხედვით, 1958), კანტატები, მ. შ. პატრ. კანტატა ორმაგი გუნდისათვის თანხლების გარეშე— „ადამიანური იერი" (პ. ელიუარის ლექსებზე, 1943), გუნდები, რომანსები (აპოლინერის, ელიუარის, რ. დესნოსის, ლ. არაგონის ლექსებზე). მასვე ეკუთვნის ბალეტები, საფორტეპიანო, კამერულ-საკრავიერი ნაწარმოებები, მუსიკა დრამ. თეატრის სპექტაკლებისა და კინოსათვის.

**პული** (ინგლ. pool), დროებითი ხასიათის მონოპოლისტური გაერთიანების ფორმა. სავაჭრო პ-ის მონაწილეები წინასწარ მოილაპარაკებენ რომელიმე პროდუქციის დაგროვების ან გაყიდვის განფასების შესახებ მისი დეფიციტის შექმნისა და ფასების მომატებისათვის. საბირჟო პ-ის მიზანია აქციებით სპეკულაცია, საპატენტო პ-ისა კი — პატენტების ერთობლივი დაგროვება და მათი ექსპლუატაცია. საპატენტო პ-ის მონაწილენი შეთანხმდებიან იმის შესახებ, თუ რომელი გამოგონება გამოიყენონ და რომელი დააკონსერვონ. პ. ადგენს მონოპ. მოგებისა და საერთო დანახარჯების განაწილების წესს.

**პული** (Poole), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, დორსეტშირის საგრაფოში, ლა-მანშის სრუტის ნაპირზე, პულ-ბეის ფართო უბეში. 119 ათ. მცხ. (1981). საზღვ. ნავსადგური. გემთმშენებლობა და გემების რემონტი. დრაგების, ელექტროტექ. მოწყობილობის წარმოება, კერამ., კვების მრეწვ. საწარმოები. თევზჭერა. აფროსნობის ერთ-ერთი ცენტრი.

**პულკოვოს ასტრონომიული ობსერვატორია,** იხ. *მთავარი ასტრონომიული ობსერვატორია* სსრკ მეცნიერებათა აკადემიისა.

**პულმონოლოგია** (ლათ. pulmo, ნათ. ბრ. pulmonis — ფილტვი და ...*ლოგია*), მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის სუნთქვის ორგანოების: ტრაქეის, ბრონქების, ფილტვებისა და პლევრის დაავადებებს (ფილტვის ტუბერკულოზს შეისწავლის *ფთიზიატრია*). თანამედროვე მედიცინაში შეინიშნება პ-ისა და ფთიზიატრიის ინტეგრაციის ტენდენცია, რაც შეპირობებულია იმ გარემოებით, რომ ტუბერკულოზის მიმდინარეობა შეიცვალა და თავისი გამოვლინებებით დაუახლოვდა ფილტვის იმუნოალერგიულ, პროფესიულ, სიმსივნურ და პარაზიტულ დაზიანებებს, აგრეთვე იმით, რომ მთელ რიგ ქვეყნებში ტუბერკულოზით ავადობა მკვეთრად შემცირდა.

პ. თერაპიას, ქირურგიასა და პედიატრიას გამოეყო და მედ. დამოუკიდებელ დარგად ჩამოყალიბდა XX ს. II ნახევარში. ქრონ. პნევმონიის, ბრონქიტის, ახალწარმონაქმნებისა და ფილტვის სხვა დაავადებათა გახშირების გამო საჭირო გახდა სპეციალიზებული სამკურნ.-პროფილაქტ. დაწესებულებების შექმნა და ექიმ-პულმონოლოგების მომზადება. პ-ში იყენებენ კვლევის სპეც. მეთოდებს: რენტგენოლოგიურ (ტომოგრაფია, ბრონქოგრაფია, ანგიოპულმონოგრაფია, პნევმომედიასტინოგრაფია); ენდოსკოპიურ (ტრაქეობრონქოსკოპია, პლევროსკოპია); ფუნქციონალური დიაგნოსტიკის (ფილტვის სუნთქვის ფუნქციისა და ფილტვებში სისხლის მიმოქცევის გამოკვლევა); ნახველის ლაბორ. გამოკვლევას; ასპირაციულ და პუნქციურ *ბიოფსიას* (ბრონქების, ფილტვების, ლიმფური კვანძების და სხვ.).

**პულოროზი** (ლათ. pullus, ნათ. ბრ., მრ. რ. pullorum — წიწილა), ფრინველთა ინფექციური დაავადება. ფართოდაა გავრცელებული წიწილებსა და ჭუკებში, მიმდინარეობს მწვავე, ქვემწვავე ან ქრონ. ენტეროკოლიტის ნიშნებით. მოზრდილ ფრინველში როგორც საკვერცხეების ანთების, პერიტონიტის სახით ან უსიმპტომოდ. იწვევს S. pullorum. პირველად რეგისტრირებულია ევროპაში 1913, სსრკ-ში 1924—26, ხოლო საქართველოში — 1929. დაავადება გავრცელებულია მსოფლიოს თითქმის ყველა ქვეყანაში და დიდ ეკონ. ზარალს აყენებს მეფრინველეობას. დასენიანება ხდება ალიმენტური და აეროგენული გზით. ინფექციის წყაროა ავადმყოფი და გამოჯანმრთელებული (ბაქტერიამატარებელი) ფრინველი ან მათი კვერცხი. დაავადების საწინააღმდეგო სპეციფ. ბაქტერიოფაგი სსრკ-ში პირველად გამოყო ა. ქუშაშვილმა (1941). მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანტიბიოტიკები ან ფურაზოლიდონი საკვებთან ერთად. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: სრულფასოვანი საკვები, მოვლა-შენახვის პირობების გაუმჯობესება, სეროლოგიური რეაქციით სადედე გუნდის პერიოდული შემოწმება ბაქტერიამატარებლობაზე; ზოოჰიგიენური წესების დაცვა. *მ. სამადაშვილი.*

**პულპა** (ლათ. pulpa — რბილეული), 1. კბილის გვირგვინისა და ფესვის ღრუში არსებული სირბილე; შედგება შემაერთებელი ქსოვილისაგან. უზრუნველყოფს კბილის კვებასა და ზრდას. 2. *ელენთის* ძირითადი მასა. შედგება წ ი თ ე ლ ი პ-გან, რ-ის რეტიკულურ ქსოვილში განლაგებულია ერითროციტები, და თ ე თ რ ი პ-გან, რ-ის რეტიკულურ ქსოვილში არის ლიმფოიდური უჯრედები.

**პულპა** ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, მყარი ნაწილაკებისა და სითხის ნარევი. სასარგებლო წიაღისეულის გამდიდრებაში პ-ს უწოდებენ დაწვრილმანებული მადნის წყალთან ნარევს, ჰიდრომეტალურგიასა და ქიმიაში— დასამუშ. მასალების ნარევს წყალთან ან ქიმ. რეაგენტებთან, მშენებლობასა და სამთო საქმეში — წყლისა და გრუნტის (ან ქანის) ნარევს, რ-საც ღებულობენ მიწისა და სამთო სამუშაოების ჰიდრავ. ხერხით (იხ. *ჰიდრომექანიზაცია*) წარმოების დროს. ამ შემთხვევაში პ. წარმოადგენს ჰიდრომასას ან ჰიდრონარევს.

**პულპიტი,** კბილის რბილობის — პულპის ანთება, უმეტესად იწვევს ინფექცია, რ-იც აღწევს პულპამდე *კბილის კარიესის* პროგრესული განვითარებისას, შეიძლება გამოიწვიოს ტრავმამ (მაგ., გვირგვინის გადატეხა პულპასთან ახლოს), ქიმ. გამღიზიანებელმა (მჟავები, ფორმალინი) და სხვ. პ. უფრო ხშირად მწვავედ მიმდინარეობს. პ-ის ძირითადი ნიშანია კბილის შეტევითი ხასიათის ძლიერი ტკივილი, რ-იც ვრცელდება სამწვერა ნერვის ტოტების გაყოლებით. თუ არ ჩატარდა დროული მკურნალობა, შეიძლება განვითარდეს *პერიოდონტიტი*. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: პულპის მთლიანი ან ნაწილობრივი მოცილება მისი დევიტალიზაციისა და გაუტკივარების შემდეგ; *კბილის დაბჟენა*.

**პულსარები** (ინგლ. pulsars < შემოკლ. Pulsating Sources of Radioemission—რადიოგამოსხივების პულსირებადი წყაროები), კოსმოსური გამოსხივების წყაროები, რ-თა გამოსხივების იმპულსები ერთმანეთს მოსდევს დროის მეტად სტაბილური და მოკლე ინტერვალებით. ეს ინტერვალი სხვადასხვა პ-თვის სხვადასხვაა (0,0016 *წმ* — 3,75 *წმ*). მაგ., CP 1919 პ-ის აღმოჩენისას მისი პერიოდი 1,3372795 *წმ* იყო. შემდეგში დაადგინეს, რომ პ-ის პერიოდი ნელა იმატებს, ამასთან ახალგაზრდა პ-ის პერიოდი უფრო სწრაფად იცვლება. მაგ., ე. წ. *კიბორჩხალასახის ნისლეულში* მყოფი პ-ის პერიოდი ორკეცდება 2400 წ-ში, ხოლო იალქნის თანავარსკვლავედში მყოფი პ-ისა კი—24000 წ-ში. პ. *ზეახალი ვარსკვლავების* ანთებისას წარმოიქმნება. ახალგაზრდა პ-ის ირგვლივ არსებობს ზეახალი ვარსკვლავიდან გამოტყორცნილი გაფართოებადი გარსები. „ხანდაზმულ" პ-ს ასეთი გარსები არა აქვს, რაც შეიძლება აიხსნას გარსის გაფანტვით ან პ-ის გამოსვლით ნისლეულიდან. ახალგაზრდა პ-ს ზოგჯერ პერიოდის უეცარი შემცირებაც ახასიათებს. პ-ის უმეტესობა მხოლოდ რადიოდიაპაზონში ასხივებს, ზოგიერთი კი (მაგ., კიბორჩხალასახის ნისლეულის პ.) ასხივებს ხილულ, აგრეთვე რენტგენისა და გამა-დიაპაზონებში.

პ. აღმოაჩინეს 1967 ინგლ. რადიოასტრონომმა ე. ჰიუიშმა და მისმა თანამშრომლებმა კემბრიჯის რადიოტელესკოპით. ამჟამად 300-ზე მეტი პ-ია აღმოჩენილი; ასხივებენ *სმ*-იან და *მ*-იან დიაპაზონში, ამასთან ერთი და იმავე იმპულსის ჯერ მოკლეტალღიანი გამოსხივება აღწევს დამკვირვებლამდე, შემდეგ კი გრძელტალღიანი. ეს ეფექტი აიხსნება ვარსკვლავთშორის პლაზმაში რადიოტალღის გავრცელების სიჩქარის დამოკიდებულებით ტალღის სიგრძეზე (მოკლეტალღიანი გამოსხივების სიჩქარე ახლოსაა სინათლის სიჩქარესთან ვაკუუმში, ხოლო გრძელტალღიანისა გაცილებით ნაკლებია) და ამიტომ იგი პროპორციულია წყარომდე მანძილისა და ვარსკვლავთშორისეთში თავისუფალ ელექტრონთა კონცენტრაციისა. დაყოვნების გაზომვით განისაზღვრება პ-მდე მანძილი, რ-იც ათეულობით *პს*-დან რამდენიმე *კპს*-მდეა.

პ-ის ყველაზე სავარაუდო ახსნას იძლევა მბრუნავი „შუქურას" თეორია.

პ. სწრაფად მბრუნავი ვარსკვლავებია, რ-ნიც ვიწრო კონის სახით ასხივებენ. რო-

ცა კონა მობრუნდება ჩვენს მხარეს, ჩვენ პ-ს „ვხედავთ". „შუქურას" თეორიის მიხედვით, პ-ის პერიოდი უდრის ვარსკვლავის ბრუნვის პერიოდს; პერიოდის სტაბილურობა მაღალია. იმისათვის, რომ განხორციელდეს პ-თვის დამახასიათებელი მაღლიან დიდი კუთხური სიჩქარე, ვარსკვლავი უნდა იყოს ზედმიწევნით კომპაქტური. აქედან გამომდინარეობს, რომ პ. შეიძლება იყოს მხოლოდ რამდენიმე ათეული წლის წინ ნაწინასწარმეტყველევი *ნეიტრონული ვარსკვლავები*, რადგანაც წითელი და თეთრი ჯუჯა ვარსკვლავები ასეთი ჩქარი ბრუნვისას აფეთქდებოდა. ნეიტრონული ვარსკვლავების მახასიათებლებია: მასა ~1 მზის მასა, რადიუსი ~10 *კმ*, სიმკვრივე $10^{14}$—$10^{15}$ *გ/სმ*$^3$; გამოსხივება უკავშირდება პ-ის ზედაპირზე $10^{12}$ *ე* მაგნ. ველის არსებობას.

70-იან წლებში აღმოაჩინეს ე. წ. რენტგენული პ-ც. ისინი არიან ორმაგი სისტემების წევრები, რ-თა მეორე კომპონენტი ნორმალური ვარსკვლავია. 1974 აღმოჩნდა ორჯერად სისტემაში მყოფი პირველი რადიოპულსარიც: PSR 1913+16.

*ლიტ.*: საბაშვილი შ., სამყაროს საინტერესო ობიექტები, თბ., 1976; Дайсон Ф., Тер-Хаар Д., Нейтронные звезды и пульсары, пер. с англ., М., 1973.

**პულსი** (ლათ. pulsus — დარტყმა, ბიძგი), სისხლძარღვის კედლის პერიოდული რიტმული გაფართოება, რ-იც ჩანს თვალით და მკაფიოდ შეიგრძნობა, თუ ძვლის ზედაპირზე მდებარე არტერიას მსუბუქად დავაჭერთ თითს (არტერიული პ.). სისხლძარღვის კედლის გაფართოებას იწვევს გულის მარცხ. პარკუჭის სისტოლისას სისხლის ტალღის გადასვლა არტერიებში და სისხლის დაწოლა არტერიის კედლებზე. პ. გულის შეკუმშვათა თითქმის სინქრონულია. უმნიშვნელო ჩამორჩენა უფრო მეტად შეიგრძნობა გულიდან დაშორებული არტერიების პ-ის გასინჯვისას. ჩვეულებრივ პ-ს სინჯავენ მაჯის არტერიაზე (მაჯაზე), საფეთქლის ზედაპირულ არტერიაზე (საფეთქელზე), ტერფის დორსალურ არტერიაზე (ტერფის ზურგზე). პ-ის გასინჯვით ვგებულობთ პ-ის სიხშირეს (მოზრდილი ჯანმრთელი ადამიანის პ. 60—80 დარტყმაა წუთში), რიტმს, დაჭიმულობას და სხვ. თვისებებს. პ-ის დარტყმათა შორის ინტერვალი დარღვეულია არითმიის დროს. მაგ. მოციმციმე არითმიის შემთხვევაში მაჯისცემა შეიძლება გულის შეკუმშვათა რაოდენობაზე ნაკლები იყოს (ე. წ. პ-ის დეფიციტი). არტერიული პ-ის გამოკვლევას დიდი დიაგნოსტიკური მნიშვნელობა აქვს. ვენური პ. განისაზღვრება კისერზე საუღლე ვენების პულსაციაზე დაკვირვებით, რასაც დიდი მნიშვნელობა აქვს არითმიისა და გულის უკმარისობის დიაგნოსტიკისათვის. *ვლ. აბაშიძე.*

**პულტი** (გერმ. Pult<ლათ. pulpitum — ფიცარნაგი, ტრიბუნა), დახრილი მაგიდა — სადგამი ნოტებისათვის. პ., რ-საც უსხედან ორკესტრის ერთგვარი პარტიების შემსრულებელი მუსიკოსები (მაგ, პირველი ვიოლინო), აღინიშნება რიგითი ნომრებით (I პ., II პ., III პ. და ა. შ.).

**პულჩი** (Pulci) ლუიჯი (15. VIII. 1432, ფლორენცია, — XI. 1484, პადუა), იტალიელი პოეტი. მისი მთავარი ნაწარმოებია ეპიკური პოემა „მორგანტე" (I ნაწ. „მორგანტე", 1478—80 შორის, შეიცავდა 23 სიმღერას, II — „დიდი მორგანტე", 1482, შეიცავდა 28 სიმღერას), რ-შიც ერთმანეთს ერწყმის რელიგ. და საერო, სერიოზული და სახუმარო; აღიქმება როგორც პაროდია სარაინდო პოემებზე.

**პუმპურსი** ანდრეის [10 (22). IX. 1841, ლიელიუმპრავა, — 23. VI (6. VII). 1902, რიგა], ლატვიელი პოეტი. პატრ. ლირიკასა და სატირულ ლექსებში გადმოსცემდა ლატვ. ხალხის სწრაფვას თავისუფლებისაკენ, თავსესხმოდა უცხოელ დამპყრობლებს, მშრომელთა მჩაგვრელებს. პ-ის პოეტურმა ეპოსმა „ლაჩპლესისი, ლატვიელთა სახალხო გმირი" (1888), რ-იც შეიქმნა ხალხ. ზეპირსიტყვიერების საფუძველზე, დიდი გავლენა მოახდინა ლატვ. ლიტ-რის განვითარებაზე. პ-ს ეკუთვნის ლექსთა კრებ. „სამშობლოსა და უცხო მხარეში" (1890), ნარკვევები „დაუგავიდან დუნაიმდე" (1895) და სხვ.

**პუნა,** ქალაქი ინდოეთში, მაჰარაშტრის შტატში, დეკანის ზეგნის ჩრდ.-დას. ნაწილში, მდ-ების მუთისა და მულის შესართავთან. 1,7 მლნ. მცხ. (1981). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. დიდი სამრეწვ. და სავაჭრო ცენტრი. მანქანათსაშ., საფეიქრო, ტყავ-ფეხსაცმლის, ქაღალდის, ქიმ., ფარმაცევტული მრეწველობა. უნ-ტი (1949-იდან).

**პუნაქა,** ქალაქი ბჰუტანში; ჰიმალაიში, 1575 *მ*-ზე მაღლა, მდ-ების ფხოჩუსა და მოჩუს შესართავთან. პუნაქის პროვ. ადმ. ცენტრი. ბჰუტანის მმართველთა ყოფ. საზამთრო რეზიდენცია. დაახლ. 20 ათ. მცხ. წარმოიშვა როგორც მონასტერ-ციხესიმაგრე. წარსულში განვითარებული ე. წ. სამონასტრო ხელობა — ქაღალდის, ხალიჩების, საკულტო საგნების წარმოება, წიგნის ბეჭდვა—დაეცა.

**პუნები** (ლათ. Puni, Poeni, Phoenices), ძვ. რომაელების მიერ ფინიკიელებისათვის შერქმეული სახელწოდება. ფინიკიელები გადმოსახლდნენ ჩრდ. აფრიკაში და ძვ. წ. XII—VII სს-ში იქ დააარსეს კოლონიები კართაგენი, უტიკა და სხვ. პუნური არის ფინიკ. ენის დიალექტი. რომსა და კართაგენს შორის ომების სახელწოდებაც სწორედ „პ-იდან" მოდის და *პუნიკური ომების* სახელით არის ცნობილი.

**პუნიკური ომები** (ძვ. წ. 264—146), ომები რომსა და კართაგენს შორის. რომაელები კართაგენელებს *პუნებს* უწოდებდნენ, აქედან მოდის სიტყვა „პუნიკური". I პ. ო-ის (ძვ. წ. 264 — ძვ. წ. 241) მიზეზი იყო რომისა და კართაგენის წინააღმდეგობათა გამწვავება ხმელთაშუა ზღვის დას. ნაწილში სავაჭრო ჰეგემონიისათვის და კ. სიცილიის გამო. ომის საბაბი კართაგენელთა მიერ ქ. მესანის დაკავება იყო. 264 რომის არმია სიცილიაში გადმოვიდა და კართაგენის არმიას რამდენიმე დამარცხება მიაყენა, აიღო ქ. აგრიგენტუმი (262). კართაგენელებს უპირატესობა ჰქონდათ ზღვაზე, მაგრამ რომაელებმა ახ. ფლოტი ააგეს და 260 კონცხ მილესთან კართაგენის ფლოტი გაანადგურეს. 256 რომის ფლოტმა ახ. გამარჯვებას მიაღწია ეკნომის კონცხთან. 241 გადამწყვეტ გამარჯვებას მიაღწია ეგატესის კ-ებთან. იმავე წელს დაიდო ზავი. კართაგენმა სიცილია დათმო, რომს იტალიას და სიცილიას შორის მდებარე კ-ები გადასცა და 10 წლის განმავლობაში უნდა გადაეხადა კონტრიბუცია 3200 ტალანტის რაოდენობით. 238 რომმა ისარგებლა კართაგენის მდგომარეობის შინაგანი გართულებებით და დაიკავა კ-ები სარდინია და კორსიკა. 237—219 კართაგენმა თავისი ეკონ. და სამხ. პოტენციალის აღდგენა შეძლო და ჰამილკარ ბარკას (229-მდე), ჰასდრუბალის (221-მდე) და *ჰანიბალის* მეთაურობით მნიშვნელოვნად გააფართოვა თავისი სამფლობელოები ესპანეთში. II პ. ო. (218—201) ესპანეთიდან დაიწყო ჰანიბალმა, რ-მაც რომის მოკავშირე ქ. საგუნტუმი დაიკავა, რომაელებს ომის დაწყება დაასწრო და 218 დიდი არმიით სწრაფი მარშით პირენეს ნ. კ-იდან იტალიისაკენ გაემართა, ალპები გადალახა და იმავე წელს მდ. ტიცინუსსა და ტრებიასთან დაამარცხა რომაელები. რთული სტრატეგიული და ბუნებრივი პირობების მიუხედავად ჰანიბალის ჯარი ტრაზიმენუსის ტბასთან გავიდა; ტრაზიმენუსსა (217) და კანესთან ბრძოლებში (216) რომაელები დამარცხდნენ, მაგრამ ჰანიბალმა ამ წარმატებით ვერ ისარგებლა და ინიციატივა თანდათან დათმო. 204 სციპიონი დიდი არმიით გადავიდა აფრიკაში. იტალიიდან გამოწვეული ჰანიბალი 202 ზამასთან ბრძოლაში დამარცხდა, კართაგენმა ზავი ითხოვა. 201-ის ზავით კართაგენმა დაკარგა აფრ. გარეთ მდებარე ყველა სამფლობელო, აგრეთვე სამხ. ფლოტი. მას ეკრძალებოდა ომი რომის სენატის ნებართვის გარეშე და უნდა გადაეხადა კონტრიბუცია 10000 ტალანტის რაოდენობით.

III პ. ო. ძვ. წ. 149—146. რომმა, რ-საც აშინებდა კართაგენის ეკონ. აღორძინება, მოიმიზეზა კართაგენსა და ნუმიდიას შორის მომხდარი სამხ. კონფლიქტი, დაიბრალა კართაგენს 201 ზავის დარღვევა. კართაგენელებმა უარი თქვეს დამორჩილებაზე და ქალაქის დაცვა დაიწყეს. რომის არმიის ყველა ცდა ქალაქი იერიშით აეღო, მარცხით დამთავრდა. 147 კართაგენის ალყას, რ-იც 3 წელს გაგრძელდა, სათავეში ჩაუდგა სციპიონ აფრიკელი უმცროსი, რ-მაც 146 გაზაფხულზე აიღო ქალაქი. რომის სენატის განკარგულებით ქალაქი მიწასთან გაასწორეს, ნაქალაქარი დაწყევლილ ადგილად გამოაცხადეს და აკრძალეს აქ დასახლება. სახელმწიფოს ტერიტორიის დიდი ნაწილი, რომის პროვინცია აფრიკად გამოაცხადეს, ნაწილი კი ნუმიდიის სამეფოს შეუერთდა.

*ლიტ.*: სანიკიძე ლ., ანტიკური ქვეყნების ისტორია. პუნიკური ომების ეპოქა, თბ., 1963; Pais E., Storia di Roma durante le guerre Puniche, v. 1—2, 2 ed., Torino, 1935. *ნ. ლომოური.*

**პუნტა-არენასი** (Punta Arenas), ქალაქი სამხრ. ჩილეში, მაგალიანესის პროვ. ადმ. ცენტრი. 71 ათ. მცხ. (1975). ნავსადგური მაგელანის სრუტის ნაპირზე. გააქვთ მატყლი, ტყავი, ხორცი, ხე-ტყე. სავაჭრო-განმანაწილებელი ცენტრი.

**პუნტი,** ალმ. აფრიკაში, ალბათ ადენის ყურის სანაპიროზე (სომალის ნ.-კ-ის ნაწილზე) მდებარე ქვეყნის სახელწოდება ძვ. ეგვიპტეში. ძვ. წ. III ათასწლეულიდან მოყოლებული, ეგვ. ფარაონები წითელი ზღვის გზით პ-ის ქვეყანაში სავაჭრო და მძარცველურ ექსპედიციებს აწყობდნენ. პ-იდან გაჰქონდათ მური, ოქრო, შავი ხე, სპილოს ძვალი, გაჰყავდათ მონები.

**პუნქტი** (ლათ. punctum — წერტილი) პოლიგრაფიაში, სიგრძის ერთეული, რ-იც უდრის 0,376 *მმ*. შრიფტის (კეგელის), სახარვეზო მასალის, ანაწყობის ზოლის ზომებს ანგარიშობენ პ-ებით ან მისი ჯერადი ერთეულებით (1 ციცერო= 12 პ.; 1 კვადრატი=48 პ.).

**პუნქტირული თესვა,** სასოფლო-სამეურნეო კულტურების მწკრივად თესვა, რ-ის დროსაც თესლი ცალობით ითესება და მწკრივში ერთმანეთისაგან თანაბრადაა დაშორებული. პ. თ-ს იყენებენ ერთღივიანი შაქრის ჭარხლის, სიმინდისა და სხვა სათოხნი კულტურების მოსაყვანად (თესვენ სპეც. ზუსტი თესვის მანქანებით). საჭიროა თესლის წინასწარ დაყალიბება. შაქრის ჭარხლის სათესია „სკრნ-12", სიმინდისა „სკრნ-8" და სხვ. მწკრივად თესვასთან შედარებით პ. თ-ს ის უპირატესობა აქვს, რომ ნათესის მოვლისას საჭირო აღარაა ხელით გამოხშირვა, თანაც მცენარეს საკვების საკმარისი არე აქვს. პუნქტირულად ნათესში ნიადაგს ამუშავებენ კულტივატორით, როგორც მწკრივთშორისებში, ისე მწკრივში მცენარეთა შორის.

*გ. ქეშელაშვილი.*

**პუნქტირული მანერა,** პუნქტორი (<გერმ. punktieren — წერტილებით აღნიშვნა), ლითონზე, უმთავრესად სპილენძზე, შესრულებული ამოღრმავებული გრავიურის სახეობა. გამოსახულების მისაღებად სპეც. ხელსაწყოებით ლითონზე კეთენ სხვადასხვა ზომისა და სიღრმის ღრმულებს, ან ეს ღრმულები პირდაპირ მჟავაგამძლე გრუნტზე დააქვთ და მჟავათი დაამუშავებენ. პ. მ-ით შესრულებული გრავიურისათვის დამახასიათებელია შუქ-ჩრდილის ნაზი გრადაცია, სილბო. ცნობილია XV ს-იდან, გავრცელდა XVIII ს-ში



პუნქტირული მანერა. ფ. ბარტოლოცი. „მობანავე ნიმფა". 1786. ფრაგმენტი

(ფ. ბართოლოცი, თ. ბიორკი, უ. რაილენდი — ინგლისში; გ. სკოროდუმოვი — რუსეთში). პ. მ-ს უმთავრესად იყენებენ ფერადი და შავ-თეთრი ფერწერული ნამუშევრების დასაბეჭდად.

**პუნქტუაცია** (გვიანდ. ლათ. punctuatio <ლათ. punctum — წერტილი), სასვენ ნიშანთა ხმარების წესები. მისი დანიშნულებაა წინადადება ნათელი და ზუსტი გახადოს.

პ-ის ჩამოყალიბებამდე სიტყვები (და წინადადებები) ერთმანეთის მიჯრით, ინტერვალის გარეშე იწერებოდა, რაც კითხვას დიდად აძნელებდა. დამწერლობის განვითარებასთან ერთად გაჩნდა მოთხოვნილება შემუშავებულიყო ნიშნები ტექსტის დასანაწევრებლად.

ძვ. ქართულში ძირითადად წერტილი იყო გამოყენებული და მისი სხვადასხვა კომბინაციის საშუალებით ხდებოდა აზრის დანაწევრება. V–X სს. მთელ რიგ ძეგლებში წინადადებაში შემავალი გარკვეული პერიოდები–,=,>,=–ნიშნებით გამოიყოფოდა. სასვენი ნიშნების სისტემატიზაციას შეეცადა ეფრემ მცირე (XI ს. II ნახ.)) და ჩამოაყალიბა მათი ხმარების გარკვეული წესი — შემოიტანა ერთი (·), ორი (:), სამი (:·) და ექვსი (:·:·) წერტილი და ტერმინები: „მცირედ სასუჭნად“, „განსაკუთელად სიტყუსა“, „დიდად სასუჭნად“ და „სრულად დასაბოლოებელად და ახლად დასაწყებელად სიტყუსა“.

XI ს-იდან ხელნაწერებში ვხვდებით კითხვითი წინადადების გამოყოფას მახვილისა და მძიმის (′,) საშუალებით. მახვილი დაისმის კითხვით სიტყვასთან ან კითხვით ნაწილაკთან, ხოლო მძიმე — კითხვით სიტყვასთან ან კითხვითი წინადადების ბოლოს. XII ს-ში ეს უკანასკნელი წერტილმძიმით (;) გამოიყოფა.

ანტონ კათალიკოსმა (XVIII ს.) სასვენი ნიშნების ახ. სისტემა შეიმუშავა. იგი წინადადებებს ყოფს „უსრულად“, „სრულად“ და „დასასრულად“. ამ წინადადებებში იხმარებოდა მძიმე (,), ერთი (.) და ორი (:) წერტილი.

XIX ს-ში ქართ. პ. დიდად დაუახლოვდა რუსულს. ამჟამად შემდეგი სასვენი ნიშნები არის გამოყენებული:

მ ძ ი მ ე (,) იხმარება შერწყმულ წინადადებაში, განკერძოებულ სიტყვებსა და გამოთქმებთან და რთულ წინადადებებში. მაგ.: აბრეშუმის პეპელა, ფუტკარი და წურბელა (ა. წერეთელი); ფუტკარი, ჯაფისაგან დაღლილი, წყალში ჩავარდა და იღრჩობოდა (ი. გოგებაშვილი); ღამის სამი საათია, შენ კი არ გეძინება (გ. ტაბიძე).

წ ე რ ტ ი ლ ი (.) თხრობითი წინადადების ბოლოს დაისმის. მაგ.: ცხვარი მთის კალთებზე შეფენილიყო. მეცხვარე სევდიანად სალამურს აკაკანებდა (თ. რაზიკაშვილი).

წ ე რ ტ ი ლ-მ ძ ი მ ე (;) დაისმის წინადადების ბოლოს და აღნიშნავს ისეთ შესვენებას, რ-იც წერტილით აღსანიშნავზე ნაკლებია და მძიმით აღსანიშნავზე მეტი. მაგ.. მზე დასავლეთისაკენ გადაიწურა; საღამო ახლოვდებოდა (ვაჟა-ფშაველა).

ო რ წ ე რ ტ ი ლ ი (:) იხმარება ერთგვარი წევრების წინ, თუ ისინი მოსდევენ განმაზოგადებელ სიტყვას; უკავშირო რთული წინადადებების ნაწილებს შორის, თუ მეორე ნაწილი პირველის მიზეზს, მიზანს ან შედეგს გამოხატავს და პირდაპირი ნათქვამის წინ, თუ ის მოსდევს ავტორის სიტყვებს. მაგ.: ყველაფერი მდუმარებს: ხე, ქვა, ტყე, მთა და მინდორი (ვაჟა-ფშაველა); დათიას სიტყვა გამართლდა: ხარურემი ვერც როსტომმა იშოვა (დ. კლდიაშვილი).

მ რ ა ვ ა ლ წ ე რ ტ ი ლ ი (...) იმ შემთხვევაში დაისმის, თუ წინადადება ან სიტყვა დაუმთავრებელია, აგრეთვე ციტატა არასრულად არის მოყვანილი. მაგ.: იმ ვარდისფერ ატმებს მოვიგონებ კვლავ... იმგვარადვე მდევ... იმგვარადვე მკლავ (გ. ტაბიძე); ესთენ ოდენ ჰრქუა: „მტკი...“ და დადუმნა ხოლო (ი. ცურტაველი).

კ ი თ ხ ვ ი ს ნ ი შ ა ნ ი (?) კითხვითი წინადადების ბოლოს დაისმის. მაგ.:
სადა ხარ ახლა? იების კრეფად?
მაგრამ... აქ ვისთვის აგროვებ იებს?
(ა. კალანდაძე).
შორეული ქალის ეშხი
მოვა... მაგრამ როდის? (გ. ტაბიძე).

ძ ა ხ ი ლ ი ს ნ ი შ ა ნ ი (!) ძახილის და ბრძანებითი წინადადების ბოლოს იხმარება; აგრეთვე მიმართვის შემდეგ, თუ ის ცალკე დგას, ან წინადადების თავშია, შორისდებულის შემდეგ, თუ ის ცალკეა, ან წინადადების ბოლოშია. მაგ.: ახ ნეტავი შენ! — წაიდუდუნა (ი. ჭავჭავაძე). ქა, რა ლამაზია! (ვაჟა-ფშაველა). ერიჰაა!—ჩხრიალებდა ნაკადული (თ. რაზიკაშვილი).

დ ე ფ ი ს ი (-) გამოყენებულია ორ და მეტცნებიან კომპოზიტებში (მაგ.: დედ-მამა), ზოგიერთი ნაწილაკის წინ (მაგ., წადი-მეთქი, ჩამოდი-თქო), გრამატიკული ელემენტების გამოსაყოფად (მაგ., და-წერი-ლი), სიტყვის სტრიქონიდან სტრიქონზე გადასატანად.

ტ ი რ ე (—) იხმარება შემასმენლის გამოტოვებისას, შერწყმულ წინადადებაში ერთგვარ წევრთა შემდეგ, თუ ისინი უსწრებენ განმაზოგადებელ სიტყვას; ავტორის სიტყვების გამოსაყოფად, თუ ავტორის სიტყვები პირდაპირ ნათქვამს მოსდევს ან მასში არის მოქცეული; მთავარი წინადადების წინ, თუ ის რამდენიმე ერთგვარ დამოკიდებულ წინადადებას მოსდევს. მაგ.: ხვნა, თესვა, თოხნა, მკა — ყველაფერი შეისწავლა (ი. ევდოშვილი).

დახე, ძაღლი პატრონს არ მოშორებია!— წამოიძახა ამხანაგმა. — დალოცვილი პირუტყვია! (ი. ჭავჭავაძე).

ბ რ ჭ ყ ა ლ ე ბ შ ი („ “ ან « ») ჩაისმის ვისიმე ნათქვამიდან სიტყვასიტყვით მოყვანილი ადგილი, თხზულებათა, წიგნების, ჟურნალ-გაზეთების სახელწოდებანი და სხვ. მაგ.: გამოვიყვანე იმ ფელეტონის სათაურად „ცხელ-ცხელი ამბები“ (ა. წერეთელი).

ფ რ ჩ ხ ი ლ ე ბ შ ი [( )] ჩასმულია ისეთი სიტყვა, რ-იც განმარტავს ან აზუსტებს სხვა სიტყვის მნიშვნელობას (აგრეთვე ჩართული წინადადება). მაგ.: გამახარეს ღარადელა (ჩირი) და თხილ-კაკალი მისცა (ვაჟა-ფშაველა); ძლივს არ გავისტუმრე, ურმები (ტყუილიც უყვარდა ჩვენს ლუარსაბს), ძლივს! (ი. ჭავჭავაძე).

*ლიტ.*: ბ ა ს ი ლ ა ი ა  ნ., სასვენი ნიშნების ხმარების წესები ქართულში, თბ., 1966; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი  ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ახლა, წგნ. 3, ნაკვ. 1 — ქართული დამწერლობათა-მცოდნეობა ანუ პალეოგრაფია, თბ., 1949; К а д ж а и а  Л. Р., Пунктуация в грузинских рукописях V—XII вв. Автореф. дисс., Тб., 1969. *ლ. ქაჯაია.*

**პუნქცია** (ლათ. punctio — ჩხვლეტა), სხეულის რომელიმე ღრუს, სისხლძარღვის, ღრუ ან პარენქიმული ორგანოს, სიმსივნის, ინფილტრატის კედლის ჩხვლეტა სამკურნალო ან დიაგნოსტიკური მიზნით. დ ი ა გ ნ ო ს ტ ი კ უ რ პ-ს მიმართავენ დაავადების ზუსტი დიაგნოზის დასადგენად რომელიმე ღრუს (მაგ., პლევრის) შიგთავსის ანალიზის გზით (მიკროსკოპული, ბიოქიმ. და ბაქტერიოლოგიური გამოკვლევა) ან იმ უჯრედთა მიკროსკოპული, ულტრამიკროსკოპული, ციტოქიმ. და ქრომოსომული შესწავლის მეშვეობით, რ-ებიც პათოლოგიურად სახეშეცვლილი ორგანოებიდან არის მიღებული; პ-ს იყენებენ გულის ღრუების, მსხვილი სისხლძარღვების, ზურგის ტვინის ცენტრ. არხის წნევის გასაზომად, აგრეთვე ღრუებში კონტრასტულ ნივთიერებათა ან ჰაერის შესაყვანად (რენტგენოდიაგნოსტიკა). ს ა მ კ უ რ ნ ა ლ ო პ-ს მიმართავენ ღრუს პათოლ. შიგთავსის (ჩირქი, სისხლი, სითხე, ჰაერი) ამოსაქაჩად, ამოსარეცხად და სამკურნ. საშუალების შესაყვანად. ვენის პ-ს აკეთებენ სისხლის ანალიზისათვის, სისხლის გამოსაშვებად, წამლეულის შესაყვანად და სისხლის გადასასხმელად; პლევრის ღრუს პ-ს—სითხის (სველი პლევრიტის დროს) ან ჰაერის ამოსაქაჩად, აგრეთვე ხელოვნური *პნევმოთორაქსისათვის*; მუცლის ღრუს პ-ს — *ასციტის* დროს სითხის გამოსაშვებად; ლუმბალურ (წელის) პ-ს — ზურგის ტვინის სითხის გამოსაკვლევად, წამლეულის ან რენტგენოკონტრასტული ნივთიერების შესაყვანად და ა. შ. პ-ს აკეთებენ შპრიცით, რ-საც აქვს სპეც. ნემსი, ან ტროაკარით. პ-ის დროს დაცული უნდა იყოს ასეპტიკისა და ანტისეპტიკის ყველა წესი.

**პუპინიზაცია** (ამერ. ფიზიკოსის M. Pupin-ის გვარიდან), კაბელის ელექტრულ წრედში ინდუქციურობის ხელოვნურად გადიდება წრედში განსაზღვრულ მანძილზე ($S=0,3-2$ *კმ*) ინდუქციურობის კოჭების (პუპინის კოჭების) მიმდევრობით ჩართვის მეშვეობით. პუპინის კოჭა $L_s$ (ნახ.) წარმოადგენს ფერომაგნ. მასალისაგან დამზადებულ რგოლისებრ გულარს, რ-ზეც დახვეულია სპილენძის იზოლირებული მავთული. პ. ამცირებს ელექტრული წრედის მილევას, რის გამოც იზრდება კავშირგაბმ. კაბელით სატელეფონო-სატელეგრაფო გადაცემის სიშორე. პუპინიზებული წრედი დაბალი სიხშირის ფილტრის ანალოგიურია და ახასიათებს სიხშირეთა გატარების ვიწრო ზოლი (300—3400 *ჰც*), რაც ზღუდავს მის გამოყენებას *მრავალარხიან კავშირგაბმულობაში*. XX ს. 70-იან წლებიდან პ-ს იყენებენ საქალაქო და საგარეუბნო დაბალი სიხშირის სატელეფონო ქსელებში, სასამსახურო კავშირგაბმ. მაგისტრ. კოაქსიალური კაბელების დაბალი სიხშირის წრედებში და სხვ. *ო. ღამბაშიძე.*



პუპინიზაცია. პუპინიზებული კაბელის ხაზის სქემა: Ls—პუპინის კოჭა; S—პუპინიზაციის ბიჯი.

**პურანები** (სანსკრ. პურანა, სიტყვასიტყვით — წარსული, ძველი), ინდუისტური კანონიკური ტექსტები, ეპიკური პოემები და ჰიმნები. ინდუიზმის ამ საღვთო წიგნებში მოთხრობილია კოსმოგონიური ლეგენდები სამყაროს წარმოშობის შესახებ, მითები ღმერთებსა და ზეადამიანებზე. შეიქმნა სანსკრ. ენაზე. უძველესი ტექსტი თარიღდება ძვ. წ. I ათასწლ. შუა წლებით, ხოლო ჩვენამდე მოღწეული ტექსტები შექმნილია ძირითადად 1 ათასწლეულის II ნახევარში.

იმის მიხედვით, თუ რომელ ღმერთს ეძღვნება ესა თუ ის პ., განარჩევენ: ვიშნუიტურს (ვიშნუ-პურანა, ბჰაგავატა-პურანა), შივაიტურს (მატსია-პურანა, შივა-პურანა და სხვ.) და ბრაჰმანისტურს (ბრაჰმა-პურანა, ვაიუ-პურანა, მარკანდეია-პურანა და სხვ.). ყველაზე დიდი გავლენა ინდურ რელიგ.-ლიტ. ტრადიციებზე ბჰაგავატა-პურანამ მოახდინა. იგი ქადაგებს ღმერთის ექსტატიურ სიყვარულს (ბჰაქტი) და შეიცავს ლეგენდებსა და მითებს კრიშნას ცხოვრების შესახებ.

*ლიტ.*: W i l s o n  H. H., Purāṇas or an account of their contents and nature, Calcutta, 1911; An anthology of the epics and Purāṇas, ed. by S. K. De and R. C. Hazra, New Delhi, 1959. *ე. ალექსიძე.*

**პურბახი,** პ ო ი ე რ ბ ა ხ ი (Purbach, Peuerbach) გეორგ (30. V. 1423, პოიერბახი, ზემო ავსტრია, — 8. IV. 1461, ვენა), ავსტრიელი ასტრონომი და მათემატიკოსი. დაახლ. 1450 გახდა ვენის უნ-ტის პროფესორი. თარგმნიდა პტოლემეს შრომებს, რაც შემდეგ მისმა მოწაფე *რეგიომონტანუსმა* გააგრძელა. 1543 გამოიცა მათი ერთობლივი შრომა „პტოლემეს დიადი თხზულების მოკლე გადმოცემა“. დაწერა თხზულება „პლანეტების ახალი თეორია“, აქვს გამოკვლევები ტრიგონომეტრიაში.

*ლიტ.*: Б е р р и  А., Краткая история астрономии, пер. с англ., 2 изд., М.—Л., 1946.

**პურგენი,** სამკურნალო პრეპარატი *საფაღარათო საშუალებათა* ჯგუფისა; ტაბლეტები, რ-ებიც შეიცავენ *ფენოლფთალეინს*.


ვ. პურვიტისი.

**პურვიტისი** ვილჰელმს [20. II (3. III). 1872, ხუტორი იაუჟი, ახლანდ. ცესისის რ-ნი, ლატვ. სსრ, — 14. I. 1945, ნიოპაიმი, გერმანია], ლატვიელი ფერმწერი, პეიზაჟისტი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1890—97), იყო ა. კუინჯის მოწაფე. ლატვ. სამხატვრო აკად. რექტორი რიგაში (1919—34) და ამავე აკად. პეიზაჟის სახელოსნოს ხელმძღვანელი (1921—44). პ-ის ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია ემოციურობა, დეკორატიულობა („ზამთრის პეიზაჟი", 1898, „შემოდგომა" დახლ. 1929, ორივე ლატვ. სსრ ხელოვნ. მუზეუმი, რიგა).

**პური,** საკვები პროდუქტი, რ-საც ღებულობენ საფუარით ან ხაშით გაფუებული ცომის გამოცხობით; ცომს ამზადებენ ხორბლისა და ჭვავის (იშვიათად სიმინდისა და ქერის) ფქვილისაგან, რ-საც ზელავენ მარილწყალში. ზოგჯერ უმატებენ შაქარს, ცხიმს, რძესა და სხვ.

პ. ყუათიანი პროდუქტია, აქვს კარგი საგემოვნო თვისებები, ორგანიზმი მას ადვილად ითვისებს. პ. ცილების, ნახშირწყლების, მინერ. ნივთიერებების, ვიტამინების (უმთავრესად B ჯგუფის), ბალასტური ნივთიერებების (უჯრედისი) წყაროა. საშუალოდ 45% ნახშირწყლებს (ძირითადად სახამებელს) შეიცავს. მასში მცირე რაოდენობით შედის შეუცვლელი ამინმჟავები. პ. მდიდარია ფოსფორით, კალიუმით, მაგნიუმით, გოგირდით, მცირე რაოდენობით შეიცავს კალციუმსა და ნატრიუმს. პ-ის შეთვისებადობა მაღალია, მაგ., ადამიანის ორგანიზმი ითვისებს პირველი ხარისხის ხორბლის ფქვილისაგან გამომცხვარი პურის ცილის 85%, ხოლო ნახშირწყლებისას — 96%.


პურიზმი. ა. ოზანფანი. „გრაფიკა შავ ფონზე". 1928. ა. პუშკინის სახელობის სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.

პ-ის ხარისხს აფასებენ ორგანოლეპტიკურად (გარეგნული სახე, რბილობის მდგომარეობა, გემო, სუნი) და ფიზ.-ქიმ. მაჩვენებლებით (ტენიანობა, მჟავიანობა, ფორიანობა; გაუმჯობესებული ნაწარმისათვის ამასთან ერთად — შაქრისა და ცხიმის შემცველობა; ორცხობილისა და ბლითეულისათვის — გაჯირჯვების უნარი).

დაკლებული ხარისხის ფქვილის გამოყენებისას და ცხობის ტექნოლ. პროცესის დარღვევის დროს მიიღება დეფექტებიანი (უცხო სუნი, წებვადობა და სხვ.) პ. არახელსაყრელ პირობებში (დიდი ფარდობითი ტენიანობა მაღალ ტემპ-რასთან ერთად) პ-ზე ვითარდება მიკროორგანიზმები, რ-ებიც იწვევენ მის დაავადებას.

სსრკ-ში უშვებენ 800-ზე მეტი სახის პ-ს (ფუნთუშეულს, ბლითეულს, დიეტურს, ორცხობილას, ეროვნულს და სხვ.).

**პური,** მდინარე რსფსრ ტიუმენის ოლქის იამალ-ნენეთა ავტონ. ოკრუგში. წარმოიქმნება მდ-ების პიაკუპურისა და აივასედაპურის შეერთებით, რ-ებსაც სათავე აქვთ ციმბ. უვალების ჩრდ. კალთებზე. სიგრძე 389 *კმ* (პიაკუპურის სათავიდან — 1024 *კმ*), აუზის ფართ. 112 ათ. *კმ*². მიედინება დას. ციმბ. ვაკეზე. ერთვის კარის ზღვის ტაზის უბეს. საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. წყლის საშ. ხარჯი 1040 *მ³/წმ*. იყინება ნოემბერში, ყინულქვრაა მაისში. სანაოსნოა.

**პურიზმი** (ფრანგ. purisme < ლათ. purus — სუფთა, წმინდა), ენაში შემოსულ უცხო სიტყვათა (უფრო — ნეოლოგიზმების) უკუგდება და მათი შეცვლა დედაენის ხელოვნურად ვაცოცხლებული (ან შეთხზული) სიტყვებით. ეს მისწრაფება ენის „გაეროვნულებისაკენ" ზოგჯერ ყოველგვარი ენობრივი ნასესხობის გაუმართლებელ უარყოფამდე მიდის. ენაში ახალი, საერთაშ. ტერმინების შემოსვლა ენის ბუნებრივ განვითარებას არ ეწინააღმდეგება და ენის „დანაგვიანებას" არ წარმოადგენს. პ-ის ნიმუშებია რუსულში: топталище (ტროტუარი), мокроступы (კალოში); ქართულში: გვადრუცი (ჩემოდანი), სატუცავი (კალოში), წვრილმადიდი (მიკროსკოპი), ანგარანი (კანტორა), ჩალათა (კონვერტი), გლარჯმილა (პაპიროსი).

*შ. აფრიდონიძე.*

**პურიზმი,** მიმდინარეობა ფრანგულ ფერწერაში (1910—20-იანი წწ. დასასრ.). დამაარსებელნი და მთავარი წარმომადგენლები არიან ა. ოზანფანი და შ. ე. ჟანერე (*ლე კორბუზიე*). პ-ის მიმდევრებმა უარყვეს 10-იანი წწ. კუბიზმისათვის დამახასიათებელი ნატურის დეფორმირებული დეკორ. ტენდენციები. ისწრაფოდნენ რაციონალიზმისაკენ. პურისტების ნამუშევრებში ხაზგასმულია სიბრტყითობა, ნარნარი რიტმიკა, საგანთა ნახევრად გამჭვირვალე სილუეტები და კონტურული მოხაზულობა (ერთი ტიპის დოქები, ჭიქები და ა. შ.). პ. დაზგურ ფერწერაში არ განვითარდა; გამოყენება პოვა თანამედროვე არქიტექტურაში, განსაკუთრებით ლე კორბუზიეს მიერ შექმნილ შენობებში.

**პურინის ფუძეები,** პ უ რ ი ნ ე ბ ი, ბუნებრივი აზოტოვანი ჰეტეროციკლური ნაერთების ჯგუფი; წარმოადგენს პურინის ნაწარმს, რ-იც წარმოიქმნება პირიმიდინისა და იმიდაზოლის რგოლების შერწყმით. დიდ როლს თამაშობენ ცოცხალ ორგანიზმებში, სადაც გვხვდებიან როგორც თავისუფალი სახით, ისე რთული ნაერთების შედგენილობაში. მაგ., ნუკლეინის მჟავებში (ნმ) შედის ადენინი და გუანინი. *რიბონუკლეინის მჟავაში* (რნმ) პ. ფ. დაკავშირებულია რიბოზასთან, ხოლო *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავაში* (დნმ) — დეზოქსირიბოზასთან. დნმ-ში პურინების რაოდენობა პირიმიდინების ტოლია, რნმ-ში პურინები ჭარბობენ პირიმიდინებს. ნმ-ებში პურინისა და პირიმიდინის ფუძეების თანამიმდევრობაში კოდირებულია მოცემული ორგანიზმის მემკვიდრული ბუნება (იხ. *გენეტიკური კოდი, ნუკლეინის მჟავები, ცილის ბიოსინთეზი*). პ. ფ-ის შემცველი ნუკლეოტიდები დიდ როლს თამაშობენ ცოცხალი უჯრედის ბიოენერგეტიკაში: ადენოზინტრიფოსფორის მჟავა (ატფ) ენერგიის უნივერსალური წყაროა; გუანოზინტრიფოსფორის მჟავას (გტფ) ფოსფორ-ეთეროვან ბმებში აკუმულირებული ენერგია გამოიყენება ცილის ბიოსინთეზისას. ციკლური 3', 5'-ადენოზინმონოფოსფორის მჟავა მონაწილეობს უჯრედში მიმდინარე თითქმის ყველა ბიოქიმ. რეაქციაში, მ. შ. ჰორმონული რეგულაციის მექანიზმებში. პ. ფ. შედიან მრავალი კოფერმენტის შედგენილობაში. პ. ფ-ს განეკუთვნება კოფეინი (შედის ყავაში, ჩაიში), თეობრომინი (შედის შოკოლადის ხის ნაყოფში), ჰიპოქსანტინი, ქსანტინი და სხვ. უმაღლეს ცხოველებში პ. ფ-ის სინთეზი ხდება უმთავრესად ღვიძლში; მათი გარდაქმნისა და დაშლისას წარმოიქმნება სხვადასხვა ნაერთი — შარდის მჟავა, ალანტოინი და სხვ.

*დ. ჯოხაძე.*

**პურის კანონები** ი ნ გ ლ ი ს შ ი, საერთო სახელწოდება კანონებისა, რ-ებიც XV — XIX სს. ინგლისში ხორბლეულისა და მიწათმოქმედების სხვა პროდუქტების შეზიდვასა და გაზიდვას აწესრიგებდა და ძირითადად მაღალი შემოსატანი და დაბალი გასატანი ბაჟების დაწესებით. პ. კ-მა საშინაო ბაზარზე სას.-სამ. პროდუქტების შემცირება და მათი ფასების ზრდა გამოიწვია; ეს მსხვილი მიწათმფლობელების ინტერესებს შეესაბამებოდა და *ლენდლორდიზმის* სისტემის შენარჩუნებას უწყობდა ხელს. XIX ს. სამრეწვ. ბურჟუაზია, რ-იც მიწათმოქმედი არისტოკრ., ეკონ., და პოლიტ. პოზიციების შესუსტებასა და საკუთარი გავლენის გაზრდას ცდილობდა, პ. კ-ის გაუქმებას ითხოვდა. პ. კ-ის წინააღმდეგ მოძრაობა სამრეწვ. ბურჟ. თავისუფალი ვაჭრობისათვის ((იხ. *ფრიტრედერობა*) ბრძოლის ნაწილს წარმოადგენდა. ლენდლორდების წინააღმდეგობის მიუხედავად, 1846 ინგლ. მთავრობამ პარლამენტში გაატარა ბილი პ. კ-ის გაუქმების შესახებ.

**პურის საცხობი ღუმელი,** პურის საცხობი თბური მოწყობილობა. შედგება სითბოს წყაროს, ორთქლსატენიანებელი მოწყობილობით აღჭურვილი საცხობი (მუშა) კამერის, ცომის ჩასატვირთი და პურის გადმოსატვირთი სამარჯვებიანი კონვეიერის, ცხობის პროცესის ავტომატური; სარეგულირებელი სისტემისა და წამავალი აირების სითბოს საუტილიზაციო მოწყობილობისაგან. მუშა კამერაში საშ. ტემპ-რაა 250—300°C, ფარდობითი ტენიანობა 15—17%. მოქმედების პრინციპის მიხედვით ასხვავებენ პერიოდული და უწყვეტი ქმედების პ. ს. ღ-ს, საცხობი კამერის კონსტრუქციის მიხედვით — ჩიხურსა და გამჭოლს. ქვედის ტიპის მიხედვით ღუმლები არის: ჯაჭვურ კონვეიერზე ჩამოკიდებული საკიდელქვედებიანი; ჯაჭვურ კონვეიერზე ჩამოკიდებული ფირფიტოვანქვედიანი, ბადურქვედიანი (ლენტური ტრანსპორტიორის სახით); ვერტ. ღერძის ირგვლივ მბრუნავი დისკურქვედებიანი; გამოსაწევ- და სტაციონარულქვედიანი. საცხობი კამერების გახურების ხერხის მიხედვით ღუმლების კონსტრუქცია შემდეგნაირია: მილა სექციებიანი, რ-ებშიც გადის მაღალი წნევის ორთქლი ან ე. წ. გადამეტხურებული წყალი; ბრტყელი ან მილაარხებიანი, რ-ებშიც ნამწვი პროდუქტები ან რეცირკულაციური აირები გადის; მუშა კამერის უშუალო გახურების, აგრეთვე ისეთი ღუმლები, რ-თაც აქვთ ელექტრული გამხურებლები, აირის სანთურები, ინფრაწითელი გამოსხივების ნათურები და ა. შ. მექანიზაციის ხარისხის მიხედვით განასხვავებენ ავტომატიზებულ, მექანიზებულ და არამექანიზებულ (მხოლოდ მცირე საცხობებში) ღუმლებს.

რ. გამსახურდიას კონსტრუქციის ღუმელს გპგ-ს იყენებენ ქართული პურის საცხობად. მასში აცხობენ სხვადასხვა ფორმის ბრტყელ პურს. ქართული პურის თავისებურება ის არის, რომ იგი ცხვება კერამ. ქვედზე ვერტ. მდგომარეობაში (დაუტენიანებელ გარემოში. ღუმელი ორი სახისაა: ერთი ხურდება აირით, მეორე — ელექტროსახურებლით.

ნახაზზე ნაჩვენებია ისეთი ღუმლის გრძივი ჭრილი, რ-იც აირით ხურდება.



პურის საცხობი ღუმელი. რ. გამსახურდიას სისტემის ქართული პურის საცხობი გპგ ღუმლის გრძივი ჭრილი: 1—კარკასი; 2—დახრილი საკიდელქვედებიანი ორძაფიანი ღუმლის კონვეიერი (ბიჯი 140 მმ); 3—ვერტიკალური საკიდელი ქვედები (აირულ ღუმელში, 20 ცალი); 4—ღილვი; 5—ნამწვი პროდუქტების ასარინებელი შიბერი; 6—უალო სანთურები; 7—ცომის ნამზადის მიწვისაგან დასაცავი და მიმართული თბური ნაკადის შემქმნელი ფურცლოვანი აზბესტით დაფარული ტიხარი.

**პურის ცხობა,** ცომისაგან პურის დამზადების ტექნოლოგიური პროცესი. პ. ც-ის ძირითადი ნედლეულია ხორბლისა და ჭვავის სხვადასხვა ხარისხის ფქვილი, წყალი, საფუარი და მარილი. გაუმჯობესებულის დანაზავი ნაწარმის დასამზადებლად იყენებენ აგრეთვე შაქარს, რძეს, კვერცხს, ალაოს, ქიშმიშსა და სხვ. პ. ც. შედგება შემდეგი პროცესებისაგან: ნედლეულის მომზადება და დოზირება; ცომის მოზელა; ცომის დაყოფა და ფორმირება; მეორეული აფუება; ცხობა; პურის გაცივება.

ქ-ნაში მიღებულ ფქვილს ცრიან და

ატარებენ მაგნ. აპარატებში. პურის წარმოებაში იყენებენ თბილ სასმელ წყალს. პ. ც-ის დროს იყენებენ გარეცხილი კონცენტრაციის გაფილტრულ მარილხსნარს, დაწნეხილ ან თხევად საფუარს.

ხორბლის ფქვილისაგან ცომს ამზადებენ ორი მეთოდით: აპარის გამოყენებით და უაპაროდ. პირველ შემთხვევაში ჯერ ამზადებენ აპარას ანუ თხელ ცომს, რისთვისაც იღებენ რეცეპტურით გათვალისწინებული ფქვილის 50—70%-ს და საფუარს მთლიანად. 4—5 *სთ*-ის შემდეგ უმატებენ დანარჩენ ნედლეულს და ზელენ ცომს, რ-საც 1—2 *სთ*-ის განმავლობაში აფუებენ. უაპაროდ რეცეპტურით გათვალისწინებულ ძირითად და დამხმარე ნედლეულს ერთბაშად ზელენ და უმატებენ ფქვილის მასის 1,2—3% საფუარს; ცომი 2—3 *სთ*-ის შემდეგ მზადაა. ჭვავის ფქვილისაგან ცომს ჩვეულებრივი საფუარის ნაცვლად უმატებენ მჟავე საფუარს, რ-იც შეიცავს საფუარა სოკოებს და რძემჟავა ბაქტერიებს. ცომის მოსაზელად იყენებენ აგრეთვე თხევად ნახევარფაბრიკატებს; თხევადი ფაზა შეიცავს 75% წყალს და 25% მშრალ ნივთიერებებს, რის გამოც ბიოქიმ. პროცესები სწრაფად მიმდინარეობს. სუსტი ფერმენტული აქტივობის შემთხვევაში ცომის თვისებებს აუმჯობესებენ ფერმენტული პრეპარატების, აგრეთვე მცირე დოზით არაორგ. ნივთიერებების — კალიუმის ბრომატის ან იოდატის დამატებით. გაფუების შემდეგ ცომს სხვადასხვა კონსტრუქციის ცომის დამყოფი მანქანებით ყოფენ ნაჭრებად.

გამოცხობამდე ცომს აჩერებენ მეორეული აფუებისათვის; აფუების ხანგრძლივობას (25—120 *წთ*) განსაზღვრავენ ცომის ნაჭრის ზომის მიხედვით. მეორეული აფუების შემდეგ ცომს აცხობენ სხვადასხვა კონსტრუქციის ღუმელებში 210—280°C ტემპ-რაზე. გახურების შედეგად ცომის ზედაპირზე წარმოიქმნება ქერქი, ხოლო შიგნით მიმდინარეობს ცილების დენატურაციისა და სახამებლის ნაწილობრივი კლეისტერიზაციის პროცესი, რის შედეგად წარმოიქმნება რბილობი. ცხობის ბოლო ფაზაში პურის ზედაპირის ტემპ-რა აღწევს 170—175°C, ხოლო შიგა ფენებისა — 92—98°C.

ღუმლიდან გამოსულ ცხელ პურს აწყობენ ხონჩებზე, რ-ებსაც დგამენ ვაგონეტებზე და მიაქვთ ქ-ნის ექსპედიციაში გასაცივებლად და სარეალიზაციოდ. გაცივების დროს პურის მასა მცირდება 1,5—5%-ით ტენის დაკარგვის გამო (შეშრობა).

*ლიტ.*: ბაკურაძე ნ., გველესიანი შ., კვების პროდუქტების საქონელმცოდნეობა, თბ., 1977.

**პურის ხე,** ერთსახლიანი ხეები თუთისებრთა ოჯახის Artocarpus-ის გვარისა. მისი 50-მდე სახეობა გავრცელებულია სამხრ.-აღმ. აზიაში, ოკეანიაში, სამხრ. ამერიკასა და ზოგ სხვა ტროპ. რ-ნებში. განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ჩვეულებრივ პ. ხ-ს და ინდურ პ. ხ-ს. ჩვეულებრივი პ. ხ. (A. altilis ანუ A. communis, A. incisa) დიდი ხანია კულტივირებულია წყნარი ოკეანის კ-ებზე; მისი სიმაღლე 35 *მ*, დიამეტრი 1 *მ* აღწევს. ფოთლები თათისებრ განკვეთილია, ნაყოფედის მასა 3—4 *კგ*. შეიცავს უთესლო ფორმებს. ინდური პ. ხ-ის (A. integer ანუ A. integrifolia, A. heterophyllus) სიმაღლე 15 *მ* აღწევს. მთლიანი ფოთლები აქვს. 30 *კგ*-იან ნაყოფედს პირდაპირ ღეროზე ისხამს (*კაულიფლორია*). პ. ხ-ის ნაყოფედი შეიცავს სახამებელს, შაქრებს და ცხიმებს. იჭმება მოხარშული და გამომცხვარი. კულტივირებულია ორივე ნახევარსფეროს ტროპიკებში, სადაც ადგილ. მოსახლ. მნიშვნელოვანი საკვებია. მერქანს იყენებენ ავეჯისა და მუს. ინსტრუმენტების დასამზადებლად და სადებავად. ფოთლები და ყვავილი იხმარება სამკურნალოდ.

**პურის ხოჭო,** მწერი ფირფიტულვაშიანთა ოჯახისა. პურეული მარცვლოვნების მავნებელია. გავრცელებულია თითქმის ყველგან. მოიცავს 50-ზე მეტ სახეობას. საქართველოში გვხვდება პ. ხ., კავკ. ჯვაროსანა, ალაზნის ჯვაროსანა და თეთრფარიანი ხოჭო. განსაკუთრებით მავნეა პ. ხ. (Anisoplia austriaca), რ-იც გავრცელებულია ევროპაში, მცირე აზიაში, ირანში. სსრკ-ში ევრ. ნაწილის ველისა და ტყე-ველის ზონაში. ხოჭოს ზედა ფრთები მუქი წაბლისფერია შავი ოთხკუთხა ლაქებით, თავი, მუცელი და ფეხები შავია. სხეულის სიგრძე 12—16 *მმ* აღწევს. განვითარების ციკლი ორწლიანია. მატლი მკრთალი მოყვითალოა, რკალივით მოხრილი, 35 *მმ*. დედალი კვერცხს (50 ცალამდე) დებს ნიადაგში. მატლი ბინადრობს ნიადაგში, იკვებება ნეშომპალათი და თავთავიანი მარცვლეულის ფესვებით. იგი ჭუპრდება მაისის დასასრულს, ხოლო ივნისის ბოლოს ნიადაგიდან ამოფრინდება ხოჭო, რ-იც იკვებება ჭვავის, ხორბლის, ქერის, ცვილისებრი სიმწიფის ფაზაში მყოფი მარცვლებით. ხოჭო ამოფრენიდან 10—12 დღის შემდეგ იწყებს კვერცხის დებას. ბრძოლის ღონისძიებანი: ნაწვერალის აოშვა, მზრალად ხვნა, ანეულის კულტივაცია, სათოხნი კულტურების რიგთშორისების დამუშავება, ნათესების შესხურება ინსექტიციდებით და სხვ. *ი. ჭელიძე.*

**პურიტანები** (ინგლ. Puritans<გვიანდ. ლათ. puritas — სიწმინდე), ინგლისელი პროტესტანტების (იხ. *პროტესტანტიზმი*) ერთობლივი სახელწოდება, რ-იც იხმარება XVI ს. 60-იანი წლებიდან. ასე ეწოდათ ინგლ. პროტესტანტებს, რ-ებიც მიზნად ისახავდნენ ნახევრად პროტესტანტული ანგლიკანური ეკლესიის „გაწმენდას" რომის კათოლიციზმის „ნარჩენებისაგან". პ-ის მოძღვრების ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა იქონიეს ჯ. უიკლიფის იდეებმა, ჟ. კალვინის მოძღვრებამ (იხ. *კალვინიზმი*). პ. ისევე როგორც სხვა პროტესტანტები, ძირითადად ემყარებოდნენ „საღმრთო წერილს" და უარყოფდნენ ე. წ. „საეკლესიო ტრადიციას", რ-იც შემოტანილი იყო საეკლ. ცხოვრებასა და ორგანიზაციაში მოციქულთა შემდეგ. პ. უბრალოდ იცვამდნენ, მოკლედ იკრეჭდნენ თმას (აქედან მოდის რევ. დროს მათთვის შერქმეული სახელი roundheads — მრგვალთავიანები), მთელ დროს შრომასა და გარჯაში ატარებდნენ, უქმობდნენ მხოლოდ კვირა დღეს, როცა სახლში ისხდნენ და თავს ბიბლიის კითხვით იქცევდნენ. პ-თვის დამახასიათებელია დიდი შრომისმოყვარეობა, ანგარიშიანობა, ე. ი. თვისებები, რ-ებიც ეხმარებოდა კაპიტალის ე. წ. თავდაპირველი დაგროვების ეპოქას.

პურიტანიზმი გავრცელდა მოსახლ. ფართო ფენებში — ახ. თავადაზნაურობაში (ჯენტრი), ბურჟუაზიაში, დემოკრ. მასებში. XVI ს. 80—90-იანი წლებიდან დაიწყო მთავრობის რეპრესიები პ-ის (განსაკუთრებით ინდეპენდენტების) წინააღმდეგ, ხოლო XVII ს. დამდეგს — მათი ემიგრაცია ნიდერლანდში, შემდეგ ჩრდ. ამერიკაში, რ-ის კოლონიზაციაში პ-მა დიდი როლი ითამაშეს. პ-ის მიერ შექმნილი ახალშენები ბურჟ. საზ. კერებად იქცა. პ-ის დროშით წარიმართა XVII ს. ინგლ. ბურჟ. რევოლუცია, რ-ის დროსაც პ-მა რელიგ.-პოლიტ. პარტიები შეადგინეს (იხ. *პრესვიტერიანები, ინდეპენდენტები, ლეველერები*). რევ. შემდეგ, რესტავრაციის ხანაში, პ., რ-ებიც დისენტერების სახელით იყვნენ ცნობილნი, განიცდიდნენ დევნას. *გ. ჟორდანია.*

**პურკინე** (Purkyně) იან ევანგელისტა (17. XII. 1787, ლიბოხოვიცე, — 28. VII. 1869, პრაღა), ჩეხი ბიოლოგი და საზოგადო მოღვაწე. ბრესლაველის (ვროცლავის 1823-იდან) და პრაღის (1850-იდან) უნ-ტების პროფესორი. 1839 ბრესლაველში დააარსა მსოფლიოში პირველი ფიზიოლ. ინ-ტი, 1851 — ანალოგიური ინ-ტი პრაღაში. დიდი გავლენა მოახდინა ფიზიოლ., ციტოლოგიის, ანატ., ემბრიოლოგიის განვითარებაზე. 1825 აღმოაჩინა კვერცხუჯრედის ბირთვი, 1839 შემოიღო ცნება „პროტოპლაზმა", ახლოს იყო *უჯრედული თეორიის* ფორმულირებასთან, გააუმჯობესა მიკროსკოპული ტექნიკა. პ-ს გამოკვლევამ (1818—25) მხედველობის ფიზიოლოგიაში საფუძველი ჩაუყარა ოფთალმოსკოპიას და ოფთალმომეტრიას, ცენტრ. და პერიფერიული მხედველობის თეორიას. 1832—35 სწავლობდა მეტყველების ფიზიოლოგიას. 1835 აღმოაჩინა წამწამების მოციმციმე ეპითელიუმის მოძრაობა. აღწერა სხვადასხვა ჰისტოლ. სტრუქტურა, რ-თაც მისი სახელი ეწოდა (მაგ., პ-ს ბოჭკოები, პ-ს უჯრედები). ემხრობოდა *პანთეიზმს*. იყო პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკად., ხარკოვის უნ-ტის, პეტერბ. რუს. ექიმთა საზ-ბის საპატიო წევრი და ა. შ.

*თხზ.*: Seorané spisy, sv. 1—12, Praha, 1918—73; Opera selecta, Praha, 1948.



პურის ხე ინდური პურის ხე

**პურკინე** (Purkyně) კარელ (11. III. 1834, ბრესლაველი, ახლანდ. ვროცლავი, პოლონეთი, — 5. IV. 1868, პრაღა), ჩეხი ფერმწერი, ი. ე. პურკინეს შვილი. სწავლობდა პრაღის სამხატვრო აკადემიაში (1851-იდან), მიუნხენში (1854—55). ხატავდა პორტრეტებს, ნატიურმორტს, მუშაობდა ყოფითი ჟანრში. პ-ს შემოქმედება გამოირჩევა სახეთა ფსიქოლ. დამაჯერებლობით, წერის პასტოზური მანერით [ვორლიჩეკის ოჯახის პორტრეტი, 1859—60, „ხობბები", 1861, ორივე ეროვნ. გალერეა, პრაღა; მჭედელ იეხას პორტრეტი („მჭედელ-პოლიტიკოსი"), 1860, ეროვნ. გალერეა, პრაღა].



კ. პურკინე. ავტოპორტრეტი (ფრაგმენტი). 1863. ეროვნული გალერეა პრაღა.

**პურპურა თრომბოციტოპენიური,** პურპურა ჰემორაგიული, ვერლჰოფის დაავადება, ჰემორაგიული დიათეზის (იხ. *დიათეზი ჰემორაგიული*) ყველაზე ხშირი ფორმა. შეიძლება იყოს თანდაყოლილი და შეძენილი. შეძენილი პ. თ. უმეტესად იმუნური წარმოშობისაა. ვითარდება სხვადასხვა ვირუსული და ბაქტერიული დაავადების, ლეიკოზის, კოლაგენური დაავადების დროს, შეიძლება გამოიწვიოს მედიკამენტებმაც (ანალგეტიკები, სულფანილამიდები, ქინაქინა და სხვ.). დაავადებას საფუძვლად უდევს სისხლში *თრომბოციტების* რაოდენობის შემცირება (1 *მმ*$^3$ სისხლში 30000—40000-მდე) — თრომბოციტოპენია და კაპილარების რეზისტენტობის დაქვეითება. ახასიათებს პერიოდული სისხლდენა ლორწოვანი გარსებიდან, კანქვეშა და ლორწქვეშა სისხლჩაქცევები, რ-იც ხდება თავისთავად ან უმნიშვნელო ტრავმის შემდეგ. სისხლჩაქცევები სხვადასხვა ზომისაა (წერტილოვანიდან დიდ ლაქებამდე), უმეტესად ჩნდება სხეულზე და კიდურებზე, აგრეთვე პირის ღრუში, შედარებით იშვიათად — სეროზულ ღრუებში, თვალის ბადურასა და თავის ტვინში. სისხლდენა უფრო ხშირია ცხვირიდან, ღრძილებიდან, საშვილოსნოდან. შინაგან ორგანოებში პათოლ. ცვლილებები არ აღინიშნება. ძლიერი და ხანგრძლივი სისხლდენის დროს ვითარდება სისხლნაკლებობა.

მკურნალობა: კორტიკოსტეროიდები, იმუნოდეპრესანტები, სისხლდენის შემაჩერებელი საშუალებანი, სისხლის გადასხმა; ხშირი რეციდივების დროს — ელენთის ამოკვეთა (სპლენექტომია). *ც. მაკალათია.*

**პურუსი** (Purus), მდინარე სამხრ. ამერიკაში, უმთავრესად ბრაზილიაში, ამაზონის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 3200 *კმ*, აუზის ფართ. 365 ათ. *კმ*$^2$. სათავე აქვს პერუში, ანდების აღმ. მთისძირთან. მიედინება ნოტიო ეკვატორული ტყით დაფარულ ამაზონის დაბლობზე. წყლის საშ. წლ. ხარჯი 12600 *მ*$^3$/*წმ*. წყალდიდობა იცის მარტ-აპრილში. სანაოსნოა თითქმის მთელ სიგრძეზე.

**პუსანი,** ქალაქი და ნავსადგური სამხრ. კორეაში, კორეის სრუტის ნაპირზე. ადმინისტრაციულად უთანაბრდება პროვინციას. 2,5 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. ტვირთბრუნვით ქვეყნის უდიდესი ნავსადგური. დიდი სამრეწვ. ცენტრი. საფეიქრო, კვების, მეტალ., ელექტროტექ., ქიმ. და რეზინის მრეწვ., მანქანათმშ., მ. შ. გემთმშენებლობა. თევზჭერა. მარილის რაფინირება. დიდი თესი.

გაჩნდა დაახლ. ახ. წ. პირველ საუკუნეებში როგორც დასახლება კაია (კარაკი). XV ს-ში პ. იყო მნიშვნელოვანი ზღვისპირა სიმაგრე, ამავე დროს იაპ.-კორ. სავაჭრო ურთიერთობის ცენტრი. მას შემდეგ, რაც 1876 იაპონიამ კორეას თავს მოახვია არათანასწორუფლებიანი კანხვის ხელშეკრულება, პ. გახდა პირველი ღია ნავსადგური, სადაც დამკვიდრდნენ იაპ. ვაჭრები და მეწარმენი. 1925-იდან კიონსანნამდოს პროვ. ადმ. ცენტრია.



პუტი. პრატოს ტაძრის კათედრის მორთულობა (ფრაგმენტი). მარმარილო. 1433—38. დონატელო და მიქელოცო. ფრაგმენტი.

**პუსენი** (Poussin) ნიკოლა (1594, ივენისი, ლეზ-ანდელი, ნორმანდია, — 19. XI. 1665, რომი), ფრანგი მხატვარი. კლასიციზმის დიდი და ყველაზე თანამიმდევრული წარმომადგენელი XVII ს. ხელოვნებაში. შეისწავლა ანტ. ხელოვნება, აგრეთვე რაფაელის, ტიციანის, ფონტენბლოს სკოლის მანიერისტების, ბოლონის სკოლის მხატვართა შემოქმედება. მუშაობდა პერსპექტივის პრობლემებზე, სწავლობდა ანატომიასა და მათემატიკას. 1612 ჩავიდა პარიზში. ადრინდ. ნამუშევრებიდან ცნობილია ვერგილიუსის, ოვიდიუსისა და ტიტუს ლივიუსის ნაწარმოებთა სიუჟეტებზე შექმნილი ნახატები (ბისტრი, კალამი, დაახლ. 1622—24, სამეფო ბიბლიოთეკა, უინძორი). 1623 ბოლოს პ. ვენეციაში ცხოვრობდა, 1624 რომში დასახლდა. პ. ცდილობდა სიუჟეტებისათვის მოეძებნა საკუთარი კომპოზიციური და კოლორისტული წყობა, ქმნიდა გვიანდ. კლასიციზმის სულისკვეთებით („გერმანიკუსის სიკვდილი", დაახლ. 1628, ბაროკოს ინ-ტი, მინეაპოლისი) და ბაროკოს ხელოვნ. განწყობილებით გამსჭვალულ („წმინდა ერაზმის წამება", დაახლ. 1628—29, ვატიკანის პინაკოთეკა) სურათებს, ტილოებს მითოლ. და ლიტ. სიუჟეტებზე („მძინარე ვენერა", დრეზდენის სურათების გალერეა; „ნარცისი და ექო", ლუვრი, პარიზი; „რინალდო და არმიდა", ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი, სამივე დაახლ. 1625—27); პ-ის კლასიცისტური პრინციპები მკაფიოდ გამოვლინდა 30-იან წლებში შექმნილ სურათებში („საბინელი ქალების გატაცება", მე-2 ვარიანტი, დაახლ. 1635; „ისრაელნი აგროვებენ მანანას" დაახლ. 1637—39, ორივე ლუვრი, პარიზი). 1640—42 პ. პარიზში ცხოვრობდა და მუშაობდა ლუი XIII-ის სასახლის კარზე. შემდეგ რომში დაბრუნდა. რომის II პერიოდში პ-ის შემოქმედებაში გაძლიერდა ეთიკურ-ფილოს. პათოსი („მოსეს მიერ კლდიდან წყლის ამოყვანა", ერმიტაჟი, ლენინგრადი; „ელიაზარ და რებეკა", ლუვრი, პარიზი, ორივე — დაახლ. 1648; „არკადიელი მწყემსები", მე-2 ვარიანტი, დაახლ. 1650, ლუვრი, პარიზი; „შესვენება ეგვიპტის გზაზე", დაახლ. 1658, ერმიტაჟი, ლენინგრადი). 1640-იან წლებში მხატვარი გაიტაცა ბუნებამ. განავითარა იდეალური პეიზაჟის პრინციპები, ბუნებას მისცა სრულყოფილი, ჰარმონიული სახე, პეიზაჟში შეიყვანა მითოლ. პერსონაჟები („პეიზაჟი პოლიფემესთან ერთად", დაახლ. 1649, ერმიტაჟი, ლენინგრადი; „ორიონი", დაახლ. 1650—55, მეტროპოლიტენ-მუზეუმი, ნიუ-იორკი), გამოიყენა ბიბლ. თქმულებები, სტოიციზმის სულისკვეთებით გამოხატავდა ადამიანისა და ბუნების კავშირის აუცილებლობის იდეას („წმ. იოანე პატმოსზე", დაახლ. 1644—45, ხელოვნ. ინ-ტი, ჩიკაგო); 4-სურათიანი სერია „წელიწადის დრონი" (დაახლ. 1660—65, ლუვრი, პარიზი); ამ სერიის დამამთავრებელ ტილოში „ზამთარი ანუ წარღვნა" ცხოვრების სიმძიმე ზოგადსაკაცობრიო ტრაგედიის დონემდეა აყვანილი. პ-ის კლასიცისტური კრედო გამოხატულია აგრეთვე მის ნაშრომებში ხელოვნების შესახებ.



ა. პუშკინი. პორტრეტი. ვ. ტროპინინის ნახატი. 1827. ა. პუშკინის საკავშირო მუზეუმი. ქ. პუშკინი.

*ლიტ.*: Вольская В. Н., Пуссен, М., 1946; Badt K., Die Kunst des Nicolas Poussin, Bd. 1—2, [Köln], 1969.

ილუსტრაცია — *იხ.* ჩანართი, გვ. 257.

**პუსტოვოიტი** ვასილი სტეფანეს ძე [2 (14). 1886, სოფ. ტარანოვკა, ახლანდ. ზმიიოვის რ-ნი, ხარკოვის ოლქი, —11. 10. 1972, კრასნოდარი], საბჭ. სელექციონერი, სსრკ მეცნ. აკად. (1964) და ვ. ი. ლენინის სახ. საკავშ. სას.-სამ. მეცნ. აკად. (1956) აკადემიკოსი, ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1957, 1963), სკკპ წევრი 1963-იდან. 1907 დაამთავრა ხარკოვის მიწათმოქმედების სასწავლებელი, 1926 — ყუბანის სას.-სამ. ინ-ტი. 1926—30 ყუბანის სას.-სამ. ინ-ტის გენეტიკის, სელექციისა და მეთესლეობის კათედრის გამგე; 1935—72 ზეთოვანი კულტურების სრულიად საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის ეთერზეთოვანი კულტურების სელექცია-მეთესლეობისა და მზესუმზირის სელექციის ლაბორ. გამგე. შექმნა მზესუმზირის 20 უხვზეთოვანი კელაპტარგამძლე ჯიში, ითესება დიდ ფართობებზე სსრკ-ში და უცხოეთშიც. რსფსრ მე-3, მე-5 და მე-8 მოწვევათა უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენით, მედლებით და აგრეთვე 3 საზღვარგარეთის ორდენით. სსრკ სახელმწ. პრემია (1946), ლენინური პრემია (1959).

**პუსტულა** (ლათ. pustula — ბუშტი, ბებერა, ჩირქგროვა), ჩირქოვანი ბუშტუკი, რ-იც ჩნდება კანზე *დერმატოზებისა* და ზოგიერთი ინფექციური დაავადების დროს. განარჩევენ ზედაპირულ პ-ს, რ-იც ჩნდება კანის ზედაპირულ შრეში, ეპიდერმისში და ღრმა პ-ს, რ-იც დაკავშირებულია თმის პარკთან, ცხიმის ჯირკვალთან და ვითარდება საკუთრივ კანში (*იხ. ძირმაგარა*); ღრმა პ-ის შეხორცებისას რჩება ნაწიბური.

**პუ სუნლინი** (ფსევდ. ლ ი ა ო ჟ ა ი) (1640—1715), ჩინელი მწერალი. ავტორია პოპულარული კრებულისა „მოთხრობები ლიაოს კაბინეტის საოცრებების შესახებ" (500 ნოველა), კრებული ხელნაწერი სახით ან ხალხ. მთქმელების მეშვეობით ვრცელდებოდა. გამოქვეყნდა ავტორის გარდაცვალებიდან ნახევარი საუკუნის შემდეგ. დიდი გავლენა მოახდინა ჩინ. პროზის განვითარებაზე.

**პუტი** [იტალ. putti (მრ. რ.) < putto, სიტყვასიტყვით — ჩვილი, ყრმა], პატარა (ზოგჯერ ფრთებიანი) ბიჭების გამოსახულება, აღორძინების (აგრეთვე XVII—XVIII სს.) ხელოვნების გამორჩეული დეკორ. მოტივი. პ-ში შერწყმულია ანტ. ეროტებისა და ქრისტ. ანგელოზთათვის დამახასიათებელი ნიშნები, რაც ხელოვნებაში საერო, ემოციური მოტივების შეჭრას ადასტურებს.

**პუტივლი,** ქალაქი უკრ. სსრ სუმის ოლქში, მდ. სეიმის (დნეპრის აუზი) ნაპირზე. პუტივლის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. პუტივლიდან 24 *კმ*. საკონსერვო, კარაქისა და კომბინირებული საკვების ქ-ნები, პურისა და კვების კომბინატები. ხილბოსტნეულის ტექნიკუმი, პედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

მატიანეში პირველად 1146 იხსენიება. 1500 ივანე III-მ შეუერთა მოსკ. სახელმწიფოს. 1606 პ-ის მიდამოებში დაიწყო გლეხთა აჯანყება ი. ბოლოტნიკოვის წინამძღოლობით. პ-ში საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 ნოემბერში. 1926 შევიდა უკრ. სსრ შემადგენლობაში. 1941 წ. 11 სექტ-იდან 1943 წ. 3 სექტ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. პ-ის რ-ნში შეიქმნა ს. *კოვპაკის* პარტიზ. რაზმი.

პ-ში შემონახულია ძვ. ნაქალაქარისა და ყოფ. მოლჩეს მონასტრის ნაგებობათა (XVI—XVII სს.) ნანგრევები, მაცხოვრის ფერისცვალების ტაძარი (XVII—XVIII სს.) და სხვა ეკლესიები. კოვპაკის ძეგლი (თუჯი, რკინაბეტონი, გრანიტი, 1971, მოქანდაკე მ. ლისენკო, არქიტ. ა. იგნაშჩენკო, ს. ტუტუჩენკო).

**პუტორანის პლატო,** უმაღლესი მასივი შუა ციმბირის ზეგანზე, რსფსრ კრასნოიარსკის მხარის ჩრდ.-დას. ნაწილში, მდებების პიასინის, ხეტის სათავეებში და ქვემო ტუნგუსკის მარჯვ. შენაკადების აუზებში. სიმაღლე 1701 *მ*-მდე. განვითარებულია მოსწორებული პლატოები, შთენილი მაგიდა მთები და ღრმა (500—800 *მ*-მდე) ხეობები, რ-თა ძირი ტბებს უკავია. პ. პ. შემოსილია წიწვოვანი ტყით, ბუჩქოვანი და მღიერიანი ტუნდრით.

**პუტრამენტი** (Putrament) ეჟი (დ. 14. XI. 1910, მინსკი), პოლონელი მწერალი. პოლ. სრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1953, 1955, 1964). პოლ. მუშათა პარტიის წევრი 1944-იდან. ნაწარმოებებს 1932-იდან აქვეყნებს. ავტორია რომანებისა („სინამდვილე", 1947; „გზაჯვარედინი", 1954), ნოველებისა (კრებ. „წმინდა ტყვია", 1946 და სხვ.), პუბლიც. წერილებისა და ნარკვევებისა, მოგონებების წიგნისა „ნახევარი საუკუნე" (ტ. 1—4, 1961—70). დაჯილდოებულია ორდენით „სახალხო პოლონეთის მშენებელი" (1974).

**პუტუმაიო** (Putumayo), მდინარე სამხრ. ამერიკაში, ამაზონის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 1580 *კმ*, აუზის ფართ. 123 ათ. *კმ*². სათავე აქვს კოლუმბიის ანდების სამხრ. ნაწილში. მიედინება ამაზონის დაბლობზე. წყლის საშ. ხარჯი 7160 *მ*³/*წმ*. საზრდოობს წვიმის წყლით. წყალდიდობა იცის აპრილიდან ივლისამდე. სანაოსნოა ქვემო დინებაში.

**პუქცინია** (Puccinia), *ჟანგა სოკოების* გვარი. აერთიანებს 3000-ზე მეტ სახეობას. აქვთ ორუჯრედიანი გრძელფეხიანი ტელეიტოსპორები. პარაზიტობენ ფარულთესლოვან მცენარეებზე. ბევრი სახეობა აზიანებს მარცვლეულ, ტექ. და სხვ. კულტურებს.

**პუშკინი** ალექსანდრე სერგეის ძე [26. V (6. VI). 1799, მოსკოვი, —29. I (10. II). 1837, პეტერბურგი], რუსი მწერალი, ახალი რუსული ლიტერატურის ფუძემდებელი. მისი მამა, იმხანად გაღარიბებული აზნაური, სერგეი ლვოვის ძე ძვ. სახელოვანი საგვარეულოს წარმომადგენელი იყო; დედა — ნადეჟდა ოსიპის ას. — პეტრე I-ის აღზრდილის, აბრამ ჰანიბალის შვილიშვილი. 1811 პ. შევიდა ცარსკოე-სელოს ახლად გახსნილ ლიცეუმში. პ-ის რევ.-პატრ. მისწრაფებათა ჩამოყალიბებას ხელი შეუწყო მისმა მეგობრობამ ჩაადაევთან, პ. კავერინთან და ჰუსართა პოლკის სხვა ოფიცრებთან, რ-ებიც 1812 სამამულო ომის დამთავრების შემდეგ დაბანაკებული იყვნენ ცარსკოე-სელოში. პ-მა ლიცეუმშივე აირჩია ლიტერატორის გზა, იქ სწავლისას დაწერა 120-მდე რომანსი, ელეგია, ოდა, ბალადა, ეპიგრამა. იგი განიცდიდა დერჟავინის, ჟუკოვსკის, ბატიუშკოვის, რადიშჩევის გავლენას; კრიტიკულად ითვისებდა მათ პოეტურ მემკვიდრეობას და თანდათანობით იკვლევდა საკუთარ გზას მწერლობაში. 1814-იდან პ-ის ლექსები იბეჭდებოდა ჟურნ.-გაზეთებში. პეტერბურგში პ-ის ცხოვრების დასაწყისი (1817—20) დაემთხვა დეკაბრისტთა მოძრაობის აღმავლობის პერიოდს. პ-ს პირადი და იდეური კავშირი ჰქონდა დეკაბრისტებთან, მონაწილეობდა ლიტ. გაერთიანებაში „*მწვანე ლამპა*". დეკაბრისტული იდეები აისახა პ-ის ლექსებში: „თავისუფლება" (1817), „ჩაადაევს", „ზღაპრები" (ორივე 1818), „სოფელი" (1819), რ-ებიც სწრაფად გავრცელდა ხელნაწერთა სახით. გავლენიანმა მეგობრებმა იხსნეს პოეტი ციმბირში გადასახლებისაგან. 1820 იგი სამხრ. რუსეთში გადაასახლეს. იმხანად

პ-მა დაამთავრა პოემა „რუსლან და ლიუდმილა" (გამოქვეყნდა 1820), რ-შიც ფოლკლორთან დაკავშირებული ზღაპრული ამბავი რეალურ სინამდვილეს დაუახლოვა და ხალხ. ენით გადმოსცა. რეაქციული კრიტიკა აღაშფოთა პოემის „მდაბალმა" სტილმა და ენამ, მოწინავე საზ-ბა კი აღტაცებით შეხვდა ამ თხზულებას. 1820 პ-ს ნება დართეს გენ. ნ. რაევსკის ოჯახთან ერთად გამგზავრებულიყო კავკასიის მინერ. წყლებზე, შემდეგ კი ყირიმში. 1820—23 პ-მა გაატარა კიშინიოვში, რ-იც მაშინ „დეკაბრისტების ბუდეს" წარმოადგენდა. პოეტი დაუახლოვდა პ. პესტელს, ვ. რაევსკის, მ. ორლოვსა და სხვ. 1820—23 პ-მა შექმნა ე. წ. „სამხრეთული პოემები" („კავკასიის ტყვე", „ბახჩისარაის შადრევანი", „ყაჩაღი ძმები"). 1823-იდან პ. ოდესაში გადაიყვანეს. პ-მა, რუს. ლიტ-რაში პირველმა, წარმოსახა თავისი დროის ტიპური გმირი, პირველმა აღწერა კავკ. ბუნება და მთიელთა ყოფა-ცხოვრება. პ-ის რომანტიზმის გარდამავალი ხასიათი აღიბეჭდა პოემაში „ბოშები" (1824), რ-შიც ახლებურად არის გაშუქებული რომანტიკოსებისათვის დამახასიათებელი ტრად. კონფლიქტი „გმირსა" და „ბრბოს" შორის, გაკრიტიკებულია რომანტ. ინდივიდუალიზმი. 1824 პოეტი ოდესიდან გადაასახლეს სოფ. მიხაილოვსკოეში, სადაც დაწერა პირველი რეალისტური ტრაგედია რუს. მწერლობაში „ბორის გოდუნოვი" (1825), რ-შიც XVI—XVII სს. მიჯნის სოც. მოვლენები იშვიათი მხატვრული ძალით დაგვიხატა. ნიკოლოზ I-მა გადაწყვიტა დაეახლოვებინა თავისუფლების მოყვარე პ. და კარის მეხოტბედ ექცია იგი, 1826 გადასახლებიდან გაათავისუფლა. პ. შეეცადა თავისი პოეტური სიტყვით გავლენა მოეხდინა ახ. მეფეზე. ლექსში „სტანსები" (1826) იგი ნიკოლოზ I-ს სამაგალითოდ უსახავდა პეტრე I-ის მოღვაწეობას. პეტრე I-ს ეძღვნება რომანი „პეტრე დიდის ზანგი" (1827) და პოემა „პოლტავა" (1828). პ. მალე დარწმუნდა მეფის ცბიერებაში. ნიკოლოზ I-ის მითითებით მას „ბორის გოდუნოვის" დაბეჭდვაზე უარი უთხრეს, პოლიტ. ბრალდება წაუყენეს და დედაქალაქიდან უნებართვოდ გასვლა აუკრძალეს. პ-ის წინაშე განსაკუთრებული სიმწვავით დაისვა საკითხი პოეტის დანიშნულებისა და როლის, შემოქმედის თავისუფლების შესახებ (ლექსები: „წინასწარმეტყველი", 1826; „პოეტი", 1827; „პოეტი და ბრბო", 1828). გადასახლებულ დეკაბრისტებს მიუძღვნა პ-მა ლექსები: „არიონი", „1827 წლის 19 ოქტომბერი", პოეტური მიმართვები პუშჩინისადმი, ციმბირში მყოფი დეკაბრისტებისადმი და სხვ. 1830 შემოდგომაზე სოფ. ბოლდინოში პ-მა დაამთავრა რეალისტური პოემა „ევგენი ონეგინი" (დაიწყო 1823), რ-ის მთავარმა გმირმა დასაბამი მისცა „ზედმეტი ადამიანის" სახეს რუს. მწერლობაში. მხატვრულად სრულყოფილ, ნოვატორული ფორმის ამ „რომანში ლექსად" აისახა იმდროინდელი რუს. სინამდვილე, დედაქალაქის „მაღალი საზ-ბისა" და პროვინციელი თავად-აზნაურების ყოფა. ავტორმა ონეგინის სკეპტიციზმსა და ლენსკის უნიადაგო რომანტიზმს დაუპირისპირა ტატიანა ლარინა, რ-ის მაღალი ზნეობა ბუნებასთან, ხალხ. ზნე-ჩვეულებებთან სიახლოვემ განაპირობა. „ბელკინის მოთხრობებით" პ. რუს. რეალისტური პროზის ფუძემდებლად მოგვევლინა. მოთხრობებში: „სადგურის ზედამხედველი", „მეკუბოვე" და სხვ. დიდი თანაგრძნობით დაგვიხატა ე. წ. „პატარა ადამიანების" ცხოვრება. მსოფლიო ლიტ-რაში ფართოდ გავრცელებული სიუჟეტების მიხედვით არის შექმნილი „პატარა ტრაგედიები" („ძუნწი რაინდი", „ქვის სტუმარი", „მოცარტი და სალიერი", „ლხინი ჟამიანობის დროს"), რ-ებსაც პოეტმა ახლებური, რეალისტური ჟღერადობა მიანიჭა.

1831 თებ-ში მან ცოლად შეირთო ნატალია გონჩაროვა. ცოლ-ქმრის სასახლესთან დაახლოების მიზნით ნიკოლოზ I-მა 1833 პოეტს უბოძა მისი ასაკისა და მდგომარეობისათვის დამამცირებელი კამერიუნკრის საკარისკაცო წოდება. პოეტი იძულებული გახდა ევლო სასახლეში, სადაც ცოლ-ქმარი მალე მოექცა ინტრიგებისა და ჭორების ქსელში. კონფლიქტი პ-სა და „მაღალ საზოგადოებას" შორის დამთავრდა პოეტის დუელით მისი ცოლის თაყვანისმცემელ ოფიცერთან დანტესთან. 1837 წ. 27 იანვ. (8 თებ.) სასიკვდილოდ დაჭრილი პოეტი ორი დღის შემდეგ გარდაიცვალა.

განუწყვეტელი შეფარული დევნისა და მძიმე ცენზურული პირობების მიუხედავად, პ. ბევრს მუშაობდა. პოემაში „ბრინჯაოს მხედარი" (1833) იგი კვლავ პეტრე I-ის თემას დაუბრუნდა და თავისებურად გააშუქა სახელმწიფოებრივი და პიროვნული ინტერესების პრობლემა. პ-ის 30-იანი წ. შემოქმედებაში ბატონყმობისა და გლეხთა მოძრაობის თემას განსაკუთრებული ადგილი უკავია (მოთხრობები: „სოფელ გორიუხინოს ისტორია", 1830; „დუბროვსკი", 1833; „კაპიტნის ქალიშვილი", 1833—36 და სხვ.). რუსი ხალხის ფსიქოლ. და ყოფის, რუს. ზეპირსიტყვიერების შესანიშნავი ცოდნა გამოავლინა პ-მა თავის ზღაპრებში სალთან მეფის, მებადურისა და ოქროს თევზის, ოქროს მამლის შესახებ (1831—34) და სხვ. სიცოცხლის მიწურულს მან სევდიან განცდებთან ერთად გადმოგვცა სიცოცხლის მარადიულობის ღრმა რწმენა, იწინასწარმეტყველა თავისი პოეტური უკვდავება (ლექსები: „კვლავ ვინახულე ის კუთხე", „ძეგლი აღვიგე ხელთუქმნელი, მარადიული"). ჯერ კიდევ ლიცეუმში სწავლის დროიდან გამჟღავნებული ცხოველი ინტერესი საქართველოსადმი პ-ს გაუმძაფრდა 1825-ის შემდეგ, როცა აქ გადმოასახლეს ბევრი დეკაბრისტი. 1829 პ. ხელისუფლების ნებადაურთველად გამოემგზავრა სამხ. გზით თბილისისაკენ, სადაც 27 მაისს ჩამოვიდა. სამ კვირამდე დაყო თბილისში, გაეცნო საქართველოს ბუნებას, ისტორიას, კულტურას—ნარკვევში „მოგზაურობა არზრუმში" პ-მა გააკრიტიკა ცარიზმის კოლონ. პოლიტიკა, თანაგრძნობით ასახა ქართვ. გლეხთა სიღატაკე, ქართველთა „გონებრივ ნიჭს" დიდი მომავალი უწინასწარმეტყველა. საქართველოს ეძღვნება ლექსები: „საქართველოს მთებზე", „მონასტერი ყაზბეგზე", „კავკასიონი", „ზვავი" და სხვ.

თბილისის პრესაში პ-ის სახელი პირველად 1829 გამოჩნდა. ჯერ კიდევ პოეტის სიცოცხლეში პ-ის პოეზიამ უდიდესი პოპულარობა მოიპოვა საქართველოში. მისი ლექსები თარგმნეს ა. ჭავჭავაძემ, გ. ორბელიანმა, ს. რაზმაძემ; შემდგომში — ი. ჭავჭავაძემ, ა. წერეთელმა, რ. ერისთავმა, აგრეთვე ტ. ტაბიძემ, პ. იაშვილმა, ვ. გაფრინდაშვილმა და სხვ. საბჭ. პოეტებმა. 1899-იდან ცალკე წიგნებად გამოიცა პ-ის ნათარგმნი თხზულებანი. პოეტის დაბადების 100 წლისთავს უძღვნა ი. ჭავჭავაძემ გაზ. „ივერიის" სპეც. ნომერი. საინტერესოა აღინიშნოს, რომ პ-ის შთამომავალთა ერთი შტო (გვარად სვანიძე) ცხოვრობს საქართველოში.

*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—10, 3 изд., М., 1962—66; რჩეული ნაწერები ოთხ ტომად, თბ., 1949—52.

*ლიტ.*: Белинский В. Г., Сочинения Александра Пушкина, 2 изд., М., 1969; Благой Д., «Душа в заветной лире», 2 изд., М., 1979; Добровольский Л. М., Лавров В. М., Библиография Пушкинской библиографии. 1846—1950, М.—Л., 1951; Чернышевский Н. Г., Сочинения Пушкина, Полн. собр. соч., т. 2, М., 1949; Шадури В., Пушкин и грузинская общественность, Тб., 1966; მისივე, Шумит Арагва предо мною, Тб., 1974; ასათიანი ლ., პუშკინი და ქართული კულტურა, თბ., 1949; ნიკოლაძე ა., ა. პუშკინი. ნარკვევი, თბ., 1950; პუშკინი საქართველოში. კრებ., თბ., 1938.

*ვ. შადური.*

**პუშკინი** (1728-იდან ცარსკოე-სელო, 1918—37 დეტსკოე-სელო, სახელი ეწოდა ა. პუშკინის დაღუპვის მე-100 წლისთავთან დაკავშირებით), ქალაქი რსფსრ ლენინგრ. ოლქში. რკინიგზის სადგური, ლენინგრადიდან 24 *კმ*. 90 ათ. მცხ. (1983). საგზაო მანქანებისა და ელექტროსაყოფაცხოვრებო ხელსაწყოების ქ-ნები, სათამაშოების ფ-კა. ლენინგრ. სას.-სამ. ინ-ტი. ა. პუშკინის საკავშ. მუზეუმი.

1708 პეტრე I-მა ახლანდ. პ-ის ტერიტ. აჩუქა თავის მეუღლეს, მომავალ იმპ. ეკატერინე I-ს. XVIII ს. II ნახევარში იყო ერთ-ერთი სამეფო რეზიდენცია. 1811 აქ გაიხსნა ლიცეუმი, სადაც 1811—17 სწავლობდა ა. პუშკინი. 1837 ცარსკოე-სელო დაუკავშირდა პეტერბურგს რუს. პირველი რკინიგზით. 1941 წ. 17 სექტ-იდან 1944 წ. 24 იანვრამდე პ. ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ.



პუშკინი. დიდი (ეკატერინეს) სასახლე. 1752—57. არქიტექტორი ბ. ზ. რასტრელი. ფასადის ნაწილი.

ქალაქს აქვს რეგულარული გეგმა. ცნობილია სსრკ-ში ერთ-ერთი უდიდესი XVIII—XIX სს. სასახლე-პარკის კომპლექსით (1918-იდან—პ-ის სასახლე-მუზეუმები და პარკები). 1717—23 აქ ააგეს მცირე ზომის ქვის სასახლე; 1743—48 გააფართოვეს და გადააკეთეს (არქიტ. ა. კვასოვი), ააშენეს ეკლესია და ე. წ. ორანჟერეის დარბაზი (არქიტ. ს. ჩევაკინსკი). 1752—57 არქიტ. ვ. რასტრელიმ სასახლე გადააკეთა XVIII ს. შუა წლებში რუს. ბაროკოს სტილით. 1780 — 90-იან წლებში სასახლეს მარცხ. მხრიდან მიაშენეს „აქატის ოთახების" კომპლექსი და სხვა., მარჯვ. მხარეს— ეკლესიის ფლიგელი და ლიცეუმის კორპუსი (არქიტ. ი. ნეელოვი). 1720—1860 იქმნებოდა პ-ის პარკები (ახლა უკავია 600 *ჰა*), რ-ებშიც განლაგებულია ალექსანდრეს სასახლე (1792—96, არქიტ. ჯ. კვარენგი), მრავალრიცხოვანი პავილიონი, დეკორ. ნაგებობები, საბაღო-საპარკო ქანდაკებები, ძეგლები, ტბორები, ხელოვნ. არხები. ფაშისტური ოკუპაციის პერიოდში (1941—44) ანსამბლი დაანგრიეს და გაძარცვეს. ახლა თითქმის მთლიანად აღდგენილია (აღდგენის პროექტის ავტორები — ნ. ბარანოვი, ა. კედრინსკი, ნ. ტუმანოვა და სხვ.).



პუშკინი. ლიცეუმი. 1789—91. არქიტექტორი ი. ნეელოვი. გადააკეთა არქიტექტორმა ვ. სტასოვმა 1811.

**პუშკინის სახლი,** იხ. *რუსული ლიტერატურის ინსტიტუტი.*

**პუშკინო,** ქალაქი (1925-იდან) რსფსრ მოსკ. ოლქში, მდ. უჩის და მისი შენაკადის სერებრიანკის ნაპირზე. პუშკინოს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, მოსკოვიდან 31 *კმ*. 73 ათ. მცხ. (1983). სართავ-საქსოვი, ქერელ-ჯუთის, ავეჯის ფ-კები, ელექტრომექან. და ლითონკონსტრუქციების ქ-ნები. მეტყევეობისა და მექანიზაციის საკავშირო სამეცნ.-კვლ. ინ-ტი.

**პუშტუ ენა,** ავღანური ენა, ინდოევროპულ ენათა ოჯახის აღმოსავლურ-ირანული შტოს ერთ-ერთი ენა. ლაპარაკობს 20 მლნ. კაცი (ავღანეთსა და პაკისტანში). იყოფა დას. და აღმ. დიალექტთა ჯგუფებად. ხასიათდება თანხმოვანთა სიმრავლით, სახელის ფლექსიითა და რთული ზმნური სისტემით. აქვს ერგატიული კონსტრუქცია. პირველი წერილობითი ძეგლები განეკუთვნება XIII ს. დამწერლობა იყენებს არაბ.-სპარს. გრაფიკას.

*ლიტ.*: Дворянков Н. А., Язык пушту, М., 1960.

**პუშტუნები,** 1. ავღანეთის ფარგლებს გარეთ (უმთავრესად პაკისტანსა და ავღ. მომიჯნავე ტერიტორიაზე) მცხოვრებ ავღანელთა გავრცელებული სახელწოდება. ძვ. სახელწ.—პატანები. საერთო რაოდ. 12 მლნ. კაცი (1980, შეფასება). პ-ის უმრავლესობა ლაპარაკობს ჩრდ.-აღმ. პუშტუ, დანარჩენი — სამხრ.-დას. პუშტუ დიალექტებზე. რელიგია — ძირითადად მუსლიმანობა (სუნიტური). შემორჩათ ტომობრივი და შიგატომობრივი ურთიერთობა. ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმე-

დება და მომთაბარე მესაქონლეობა. პ-ს აქვთ მდიდარი ფოლკლორი, მრავალფეროვანი ცეკვები და სიმღერები. ვითარდება ლიტ-რა პუშტუ ენაზე.

2. ავღანეთისა და მის საზღვრებს გარეთ მცხოვრებ *ავღანელთა* საკუთ. სახელწოდება (20 მლნ. კაცი, 1980, შეფასება).

**პუშჩინი** ივანე ივანეს ძე [4 (15). V. 1798, მოსკოვი,—3 (15). IV. 1859, სოფ. მარიინო, ბრონიცის მაზრა], დეკაბრისტი. სწავლობდა ცარსკოე-სელოს ლიცეუმში ა. პუშკინთან ერთად. 1817-იდან გვარდიის ოფიცერი. 1823 გადადგა და დაიწყო სამსახური მოსამართლედ. 1817 ზაფხულში მიიღეს „ხსნის კავშირში", 1818 — „კეთილდღეობის კავშირში". მონაწილეობდა 1825 წ. 14 დეკ. აჯანყების მომზადებაში. 16 დეკ. დააპატიმრეს, მიუსაჯეს სიკვდილი, რ-იც შეუცვალეს 20 წლის კატორღით. 1856 ამნისტიის შემდეგ პეტერბურგში დაბრუნების ნება დართეს, მაგრამ გზაში გარდაიცვალა.


ჯ. პუჩინი.

**პუჩინი** (Puccini), ჯაკომო (22. XII. 1858, ქ. ლუკა,—29. XI. 1924, ბრიუსელი), იტალიელი კომპოზიტორი. 10 წლის ასაკიდან მსახურობდა ეკლესიებში ორგანისტად. 16—17 წლისამ შექმნა თავისი პირველი პიესები ორგანისათვის. 1872—80 სწავლობდა ჯ. პაჩინის სახ. მუს. ინ-ტში. 1880—83 — მილანის კონსერვატორიაში. 1890—92 დაწერა ოპერა „მანონ ლესკო" (ა. ფ. პრევოს რომანის მიხედვით), რ-მაც კომპოზიტორს ფართო აღიარება მოუტანა. მომდევნო 3 ოპერაში („ბოჰემა", 1893—95, „ტოსკა", 1896—99 და „მადამ ბატერფლაი" ანუ „ჩიო-ჩიო-სანი"", 1904). ნათლად გამოვლინდა პ-ს, როგორც იტალ. საოპერო ვერიზმის ყველაზე დიდი და ტიპური წარმომადგენლის, დამახასიათებელი ნიშნები: მკაფიო, ლაკონიური დრამატურგია, რეალისტური თემატიკა, დინამიზმი და ემოციურობა. პ-მ დაწერა აგრეთვე ოპერები: „დასავლეთელი ქალიშვილი", (ბელასკოს დრამის მიხედვით: 1907—10), „მერცხალი" (ვილნერის და რაიხერტის კომედიის მიხედვით, 1914—16) ტრიპტიქი: „წამოსასხამი" (გოლდის ნოველის მიხედვით, 1915—16), „და ანჯელიკა" (1916—17) და „ჯანი სკიკი" (დანტეს „ჯოჯოხეთის" 30-ე სიმღერის მიხედვით, 1917—18), პ-ს უკანასკნელი ოპერა „ტურანდოტი" (გოცის ზღაპრის მიხედვით, 1921—24) დაუმთავრებელი დარჩა, დაასრულა კომპოზიტორმა ალფანომ (პ-ს ესკიზების მიხედვით).


ნ. ჟავორონკოვი.

პ. XX ს. ერთ-ერთი უდიდესი საოპერო კომპოზიტორია. მან ღრმა კვალი დატოვა ამ ჟანრის ისტორიაში.

თბილისში პ-ს ოპერები პირველად დაიდგა: „მანონ ლესკო" 1896—97 სეზონში, „ბოჰემა" 1898 — 99, „ტოსკა" 1903—04, „ჩიო-ჩიო-სანი" 1909—10, „ტურანდოტი" 1928—29, „ჯანი სკიკი" 1965—66. პ-ს ოპერებს მრავალი შესანიშნავი ქართველი შემსრულებელი ჰყავდა, მ. შ. ჩიო-ჩიო-სანის როლის საუკეთესო შემსრულებლები, ვოკალისტთა ტოკიოს საერთაშ. კონკურსების ლაურეატები მ. ამირანაშვილი (1971) და ლ. ჭყონია (1979).

*ლიტ.:* Данилович Л. В., Джакомо Пуччини, М., 1969. *მ. ჯაში.*

**პუცოლანი** [იტალ. pozzolana < იტალ. ქ. პოცუოლის (Pozzuoli) სახელწოდებიდან], ქანი, რ-იც შედგება ვულკანური ამოფრქვევის ფხვიერი პროდუქტებისაგან (ფერფლი, პემზა და სხვ.). იყენებენ *პუცოლანიანი ცემენტის* დასამზადებლად. პ-ის დიდი საბადოებია სსრკ-ში (ჩრდ. კავკასია, ყირიმი, სომხ. სსრ), იტალიაში.

**პუცოლანიანი ცემენტი,** კრებითი სახელწოდება იმ ცემენტების ჯგუფისა, რ-თა შედგენილობაში არანაკლებ 20% აქტიური მინერალური დანამატებია. ტერმ. „პ. ც." მომდინარეობს ფხვიერი ვულკ. ქანის — *პუცოლანის*—სახელწოდებიდან; პუცოლანს ჯერ კიდევ ძვ. რომში იყენებდნენ კირის დანამატად. თანამედროვე მშენებლობაში პ. ც-ის მთავარი სახეობაა პ უ ც ო ლ ა ნ ი ა ნ ი პ ო რ ტ ლ ა ნ დ ც ე მ ე ნ ტ ი, რ-იც ჩვეულებრივი *პორტლანდცემენტისაგან* განსხვავდება გადიდებული კოროზიამედეგობით, გამყარების ნაკლები სისწრაფითა და შემცირებული ყინვამედეგობით. პ. ც-ს უმთავრესად იყენებენ წყალქვეშა და მიწისქვეშა ნაგებობებისათვის საჭირო ბეტონის მისაღებად.

**პუხალსკი** ვლადიმერ ვიაჩესლავის ძე [21. III (2. IV). 1848, მინსკი, — 23. II. 1933, კიევი], საბჭ. პიანისტი, პედაგოგი, კომპოზიტორი და მუსიკის მოღვაწე. 1874 დაამთავრა პეტერბ. კონსერვ. (ტ. ლეშეტიცკის საფორტეპიანო, ი. იოგანსენისა და ნ. ზარემბას კომპოზიციის თეორიის კლასები). 1874—76 პეტერბ. კონსერვ. პედაგოგი, 1876-იდან ასწავლიდა კიევის სამუს. სასწავლებელში (1877—1913 დირექტორი). 1913-იდან კიევის კონსერვ. პროფესორი და პირველი დირექტორი (1913—14). მოწაფეები: ა. ბრაილოვსკი, ვ. ჰოროვიცი, გ. კოგანი, ლ. ნიკოლაევი. 1877—88 რუს. მუს. საზ-ბის კიევის განყ-ბის დირექციის წევრი. ეწეოდა საკონცერტო მოღვაწეობას. ნაწარმოებები: ოპერა „ვალერია" (დაიდგა 1923), „უკრაინული ფანტაზია" ორკესტრისათვის, საფორტეპიანო პიესები, რომანსები და სხვ.

**პუხტა** (Puchta) გეორგ ფრიდრიხ (31. VIII. 1798, კადოლცბურგი, — 8. I. 1846. ბერლინი), გერმანელი იურისტი, სამართლის *ისტორიული სკოლის* თვალსაჩინო წარმომადგენელი, ფ. კ. ფონ სავინის მიმდევარი. გერმ. უნ-ტებში ასწავლიდა სამართალს. სიცოცხლის ბოლო წლებში იყო ბერლინის უნ-ტის პროფესორი. მისი შრომები ეძღვნება სამართ. ისტორიას, აგრეთვე სამოქალაქო სამართალსა და ჩვეულებით სამართალს. პ. სახელმწიფოსა და სამართალს მისტიკური „სახალხო სულის" ნაყოფად მიიჩნევს. მისი აზრით, იურისტის მთავარი ამოცანაა სამართალი შეუთანხმოს „ხალხის განვითარებას". ძირითადი ნაშრომებია „ჩვეულებითი სამართალი" (2 ტომი, 1828—37), „ინსტიტუციების კურსი" (რუს. თარგმანი სათაურით „რომის სამართლის ისტორია", მოსკოვი, 1864) და სხვ.

**პფალცგრაფი** (გერმ. Pfalzgraf, ლათ. Comes palatinus — სასახლის გრაფი), ფრანკთა სახელმწიფოში მეფის კარის უმაღლესი სასამართლო მოხელე. პ-ის როლი ამაღლდა კაროლინგების დროს *მაიორდომის* თანამდებობის გაუქმებასთან დაკავშირებით. IX—XI სს-ში პ., ისევე როგორც *გრაფი*, ფორმალურად სამეფო კარის თანამდებობის პირად ითვლებოდა, მაგრამ თანდათანობით მთავრად იქცა. განსაკუთრებით დაწინაურდა რაინის პ. (პფალცის მთავარი), რ-იც XIII ს. იმპერიის კურფიურსტი გახდა. პ-ის ტიტული 1806 გაუქმდა. *ნ. გიოშვილი.*

**პფალცური მემკვიდრეობა,** პ ფ ა ლ ც ი ს მ ე მ კ ვ ი დ რ ე ო ბ ი ს ა თ ვ ი ს ო მ ი, ო რ ლ ე ა ნ ი ს ო მ ი, 1688—97 ომი საფრანგეთსა და ევროპის სახელმწიფოების კოალიციას — ე. წ. *აუგსბურგის ლიგას*—შორის. დაიწყო 1688 სექტ. პფალცში ლუი XIV-ის ჯარების შეჭრით, რ-მაც პფალცის ტერიტ. მნიშვნელოვან ნაწილზე პრეტენზიების საბაბად თავისი ძმის ცოლის (1685 გარდაცვლილი პფალცის კურფიურსტის კარლის ასულის) ინტერესების დაცვა გამოაცხადა. საომარი მოქმედება გერმ. სხვა რ-ნებში, ნიდერლანდსა და ესპანეთშიც გავრცელდა; საფრ. ჯარები 1688—91 გაიგზავნა ირლანდიაშიც ანტიინგლ. აჯანყების დასახმარებლად, ომი ზღვაზეც (ამერ. ნაპირებამდე) წარმოებდა. საფრ. არმიამ მოიპოვა მთელი რიგი დიდი გამარჯვებები ფლერიუსთან (1690 წ. 1 ივლ.), სტენკერკენთან (1692 წ. 3 აგვ.), ნერვინდენთან (1693 წ. 29 ივლ.), მაგრამ 1692 წ. 29 მაისს დამარცხდა ინგლ.-ჰოლანდ. გაერთ. ფლოტთან ბრძოლაში ააგის კონცხთან. პ. მ-ის ომი *რიისვეიკის ზავით* (1697) დამთავრდა.

**პფენიგი** (გერმ. Pfennig), გერმანული ხურდა ფული, პირველად შემოიღეს VIII ს. გერმანიაში ერთიანი ფულადი ერთეულის — მარკის შემდეგ 1871-იდან პპ. გაუტოლდა 1/100 მარკას; ჭრიდნენ ვერცხლის, ბრინჯაოსა და ნიკელისაგან. 1948 დას. გერმანიაში გატარდა ფულის სეპარატული რეფორმა. ამის საპასუხოდ აღმ. გერმანიაშიც გაატარეს ფულის რეფორმა, რის შემდეგ ყველა ძვ. პ. ბრუნვიდან ამოიღეს. გამოუშვეს ახ. პ., გდრ-ში უდრის 11/100 *მარკას* (იჭრება ალუმინისაგან), გფრ-ში— 1/100 მარკას (იჭრება სპილენძისა და რკინისაგან).

**პფეფერი** (Pfeffer) ვილჰელმ (9. III. 1845, გრებენშტაინი, ქ. კასელის მახლობლად, — 31. I. 1920, ლაიფციგი), გერმანელი ბოტანიკოსი. მისი ძირითადი შრომები ეხება მცენარის ოსმოსური წნევის მოვლენებს, აგრეთვე მცენარის სუნთქვის, ფოტოსინთეზის ენერგეტიკის, აზოტოვანი ცვლისა და გაღიზიანებადობის (აღმოაჩინა გვიმრების სპერმატოზოიდების დაიდებითი ქემოტაქსისი) საკითხების შესწავლას.

*თხზ.:* Pflanzenphysiologie, 2. Aufl., Bd. 1—2, Lpz., 1897—1904.

**პფლიუგერი** (Pflüger) ედუარდ ფრიდრიხ ვილჰელმ (7. VI. 1829, ჰანაუ, — 16. III. 1910, ბონი), გერმანელი ფიზიოლოგი. ბონის უნ-ტის პროფესორი (1859-იდან). პ-ის ძირითადი ნაშრომები ეხება ზურგის ტვინის რეფლექსური მოქმედების შესწავლას ცენტრ. ნერვული სისტემის ზემდებარე განყ-ბებისაგან მისი იზოლაციის პირობებში. განსაკუთრებით ცნობილია პ-ის ნაშრომი (1859) ნერვსა და კუნთზე მუდმივი ელექტრული დენის მოქმედების შესახებ, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა სწავლებას ელექტროტონზე. იკვლევდა ნივთიერებათა საერთო ცვლას და ნახშირწყლების ცვლას. 1857 აღმოაჩინა ფაშვის წნულის სიმპათიკური ბოჭკოების შემაკავებელი გავლენა ნაწლავის მოძრაობაზე. სწავლობდა იმ ფაქტორებს, რ-ებიც განსაზღვრავენ კვერცხის დაყოფის ფაზების თანამიმდევრობას და სხვ. 1868 დააარსა ფიზიოლ ჟურნალი „Archiv für die gesamte Physiologie", რ-საც 1910 ეწოდა „Pflüger's Archiv".

**პფორცჰაიმი** (Pforzheim), ქალაქი გფრ-ში, ბადენ-ვიურტემბერგის მხარეში, შვარცვალდის მთებში, ქ. კარლსრუეს მახლობლად, იმ ადგილას, სადაც მდ. ენცს ერთვის მდ-ები ნაგოლდი და ვიურმი. 107 ათ. მცხ. (1980). საიუველირო ნაკეთობათა და საათების მწარმოებელი რ-ნის ცენტრი. მანქანათმშ., ელექტროტექ., ქაღალდისა და საფეიქრო მრეწველობა.



**ჟ,** ქართული ანბანის მეთექვსმეტე (ძვ. ქართ. მეთვრამეტე) ასო; მისი სახელია „ჟანი"; გრაფიკული სიმბოლო წინაენისმიერი მჟღერი შიშინა ნაპრალოვანი თანხმოვნისა. ასომთავრულში იწერებოდა Ⴏ, ნუსხურში ⴏ. ძვ. ქართ. სათვალავში აღნიშნავდა ციფრ ოთხმოცდაათს (90).

ცხრილში ქრონოლოგიური თანამიმდევრობით მოცემულია ასო ჟ-ს გრაფიკული მოხაზულობის დამახასიათებელი ისტ. ნიმუშები (ქართ. დამწერლობის სამივე სახისა — ასომთავრულისა, ნუსხურისა და მხედრულისა). ისინი ამოკრებილია V—XVIII სს. ეპიგრაფიკული ძეგლებიდან და ხელნაწერებიდან.

| ასომთავრული | | ნუსხური | მხედრული | საუკუნეები |
|---|---|---|---|---|
| ეპიგრაფიკის | წიგნის | | | |
| | | | | V |
| Ⴏ | Ⴏ Ⴏ | | | VI–VII |
| | Ⴏ Ⴏ | | | VIII |
| | Ⴏ | ⴏ ⴏ | | IX |
| Ⴏ | | ⴏ | | X |
| | Ⴏ Ⴏ | ⴏ ⴏ ⴏ | ჟ | XI |
| | | | ჟ ჟ | XII |
| Ⴏ | | ⴏ ⴏ | ჟ | XIII |
| | | | | XIV |
| | Ⴏ | ⴏ ⴏ | ჟ | XV |
| Ⴏ | | | | XVI |
| | | ⴏ | ჟ | XVII |
| Ⴏ | | ⴏ | ჟ ჟ ჟ ჟ | XVIII |

**ჟაბეში,** სოფელი მესტიის რ-ნში (მულახის სოფსაბჭო), მდ. მულხრის (ენგურის მარჯვ. შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 1680 *მ*, მესტიიდან 15 *კმ*. მულახის საბჭ. მეურნ. (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ცალდაში (0,5 *კმ*). ბ-კა.

სოფელში დგას XI ს. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი— შირიმის თლილი კვადრებით ნაგები მაცხოვრის ეკლესია. აღმ-ით სამწახნაგა შვერილი აფსიდი აქვს. ინტერიერში, სამმალიანი ქვის კანკელის წინ, ქვისავე ოთხკუთხა კვარცხლბეკზე აღმართულია ხის ჯვარი. საკურთხევლის კედელში დატანებულია ორი ღრმა უბე, სადაც სამალავში შესასვლელია მოწყობილი. ინტერიერში შემონახულია მოხატულობის ფრაგმენტები.

**ჟაბნა,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (ოთხარის სოფსაბჭო), აფხაზეთის მთისწინეთზე. ზ. დ. 200 *მ*, გუდაუთიდან 21 *კმ*, ბარმიშიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 3 *კმ*. ოთხარის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ოთხარაში (უშუალოდ ესაზღვრება).

**ჟავარი** (Javarí), მდინარე სამხრ. ამერიკაში, ამაზონის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 1056 *კმ*. სათავე აქვს პერუს ანდების მთისწინეთში. მიედინება ამაზონის დაბლობზე. საზრდოობს წვიმის წყლით. წყალმოვარდნები იცის დეკ-იდან აპრ-მდე. სანაოსნოა პატარა გემებისათვის 500 *კმ*.

**ჟავორონკოვი** ნიკოლოზ მიხეილის ძე [დ. 25. VII (7. VIII). 1907, სოფ. სტრელეცკიე-ვისელკი, ახლანდ. მიხაილოვის რ-ნი, რიაზანის ოლქი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1962). სოციალ. შრომის გმირი (1969). სკკპ წევრი 1939-იდან. დაამთავრა მოსკ. დ. მენდელეევის სახ. ქიმია-ტექნოლ. ინ-ტი (1930), კარპოვის სახ. ფიზიკა-ქიმ. ინ-ტის დირექტორი (1944—48), დ. მენდელეევის სახ. ქიმია-ტექნოლ. ინ-ტის რექტორი (1948—62). 1962-იდან ნ. კურნაკოვის სახ. სსრკ მეცნ. აკად. ზოგადი და არაორგ. ქიმ. ინ-ტის დირექტორი. სსრკ მეცნ. აკად. ფიზიკა-ქიმ. და არაორგ. მასალათა ტექნოლ. განყ-ბის აკადემიკოსი მდივანი (1963). ჟ-ის ძირითადი შრომები ეძღვნება არაორგ. ქიმ. და ტექნოლ. საკითხებს. სსრკ სახელმწ. პრემია (1953); დ. მენდელეევის სახ. პრემია (1950) და ოქროს მედალი (1969). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ჟაკარდის მანქანა** (ფრანგი ფეიქრისა და გამომგონებლის ჟ. მ. *ჟაკარის* გვარის მიხედვით), საქსოვი დაზგის სამარჯვი, რ-საც მსხვილსახიანი ქსოვილების დასამზადებლად იყენებენ. ჟ. მ-ის დახმარებით შეიძლება სახიანი საკაბე და დეკორ. ქსოვილების, ფარდების, სუფრებისა და სხვ. დამზადება. (ილ. იხ. გვ. 238).

**ჟაკარდული ქსოვილი,** იხ. სტ. *მსხვილსახიანი ხლართები*.

**ჟაკარი** (Jacquard) ჟოზეფ მარი, (7. VII. 1752, ლიონი, — 7. VIII. 1834, ულენი, რონა), ფრანგი ფეიქარი და გამომგო-




ჟაკარდის მანქანა: 1—დანები; 2 — ჩარჩოსებრი დაფა; 3 — ჩარჩოსებრი ზონრები; 4—არკატული ზონრები; 5—დამყოფი დაფა; 6—დგიმის თელები; 7—ტვირთები; 8—ნემსები; 9—პერფორირებული პრიზმა; 10—ზამბარა; 11—დაფა; 12—კაუჭები.

ნებელი. დაახლ. 1800 შექმნა მსხვილსახიანი ქსოვილების გამოსამუშავებელი სამარჯვი, რითაც სრულყო ხელის საქსოვი დაზგა. 1801 პარიზში სამრეწვ. გამოფენაზე ყურადღება მიაქციეს მის მოდელს და ჟ. მიიწვიეს პარიზის ხელოვნ. და ხელოსნობის მუზეუმში სამუშაოდ. 1808 ჟ-მა შექმნა სახიანი ქსოვილისათვის განკუთვნილი ახ. მოდელი, რ-იც ფართოდ გავრცელდა საფეიქრო წარმოებაში (იხ. *ჟაკარდის მანქანა*).



ჟაკო.

**ჟაკ-დალკროზი** (Jaques-Dalcroze) ემილ (ნამდვ. გვარი ჟ ა კ ი) (6. VII. 1865, ვენა, — 1. VII. 1950, ჟენევა), შვეიცარიელი კომპოზიტორი და პედაგოგი. სწავლობდა ჟენევის კონსერვატორიაში, შემდეგ — ვენაში (რ. ფუქსისა და ა. ბრუკნერთან) და პარიზში (ლ. დელიბთან). 1892—1910 იყო ჟენევის კონსერვ. პედაგოგი. აქ შექმნა მუს.-რიტმული აღზრდისა (რიტმული გიმნასტიკა) და მუს. და რიტმული შესაძლებლობების განვითარების სისტემები (ვარჯიში აბსოლ. სმენისა და მუს. იმპროვიზაციის უნარის გამომუშავებისათვის). 1911 — 14 რიტმული აღზრდის კურსს კითხულობდა ჯერ ჰელერაუს სპეც. სკოლაში, 1915-იდან კი მის მიერვე ჟენევაში დაარსებულ ინ-ტში. ამგვარი სკოლები შეიქმნა სტოკჰოლმში, ლონდონში, პარიზში, ვენასა და ბარსელონაში. ჟ.-დ-ის მოწაფეები იყვნენ: მ. რამბერი, ვ. ნიჟინსკი, მ. ვიგმანი, რ. სენ-დენი და სხვ. 1920 მოსკოვსა და პეტროგრადში შეიქმნა რიტმის ინ-ტები ჟ. დ-ის მეთოდის მიხედვით. საბჭ. სკოლამ ეს მეთოდი გაამდიდრა ემოციური შინაარსით. ჟ.-დ-მა დაწერა 7 ოპერა, ნაწარმოებები სიმფ. ორკესტრისათვის, 3 კანტატა, 2 კონცერტი ვიოლინოსა და ორკესტრისათვის და სხვ.



ო. ჟაკოვი.



ო. ჟ ა კ ო ვ ი. კადრი ფილმიდან „გზა ნავსაყუდელისკენ“. 1962 (მარჯვნივ ბ. ანდრეევი).

**ჟაკერია** [ფრანგ. Jacquerie < Jacques Bonhomme — „გულუბრყვილო ჟაკი“ (ასე ეძახდნენ გლეხებს დაცინვით თავადაზნაურები)], გლეხთა დიდი აჯანყება ჩრდ. საფრანგეთში 1358 მაისსა და ივნისში. ჟ. გამოიწვია მშრომელთა მდგომარეობის მნიშვნელოვანმა გაუარესებამ სასაქონლო-ფულადი მეურნეობის განვითარების შედეგად, *ასწლიანი ომის* დროს ჩრდ. საფრ. აოხრებით და ა. შ. ჟ-ს წინ უსწრებდა საფრ. მეფის *ჟან II* კეთილის დამარცხება *პუატიეს ბრძოლაში* (1356). ინგლისელთა მიერ მისი დატყვევება და *პარიზის აჯანყება* (1357—58), რ-ის შედეგადაც დედაქალაქში 1358 თებ-იდან ძალაუფლება ხელთ იგდეს შეძლებულმა მოქალაქეებმა ვაჭართა პრევოს ეტიენ *მარსელის* მეთაურობით, საფრ. დროებითი განმგებელი პარიზიდან გაქცეული დოფინი შარლი (იხ. *შარლ V*) მშიერ ბლოკადაში აქცევდა რევ. პარიზს. ჟ-ის უშუალო მიზეზად მეფის ტყვეობიდან გამოსყიდვის მიზნით შემოღებული ახ. ფულადი გადასახადი და ციხე-სიმაგრეების აღდგენასთან დაკავშირებული ბეგარა იქცა. აჯანყება დაიწყო 1358 წ. 28 მაისს ბოვეზის ოლქში მდებარე სოფ. სენ-ლე-დ'ესერანში და მოიცვა ილ-დე-ფრანსი, პიკარდია, პონტიე, ქვემო ნორმანდია, შამპანი და სხვ. ქ-ების დემოკრ. ფენები თანაუგრძნობდნენ ჟ-ს, მაგრამ შეძლებული მოქალაქეები, რ-თაც ქ-ებში ძალაუფლება ეპყრათ, გლეხთა აჯანყებას მტრულად შეხედნენ და მას მხარი არ დაუჭირეს. უდიდეს სიძლიერეს ჟ-მ მიაღწია ბოვეს ოლქსა და ქ-ების კლერმონის, კომპიენისა და სანლისის მიდამოებში, სადაც მოქმედებდა ამბოხებულთა უდიდესი რაზმი (6000 ქვეითი და 600 ცხენოსანი) ბოვეს ოლქის სოფ. მელოს მცხოვრების გილიომ კალის მეთაურობით. მოძრაობა სტიქიურ ხასიათს ატარებდა, ხალხი ცუდად იყო შეიარაღებული, უჩვევი სამხ. საქმეს და ხანგრძლივ ბრძოლას. გილიომ კალმა დახმარებისათვის მიმართა პარიზის აჯანყების ხელმძღვანელს ე. მარსელს, რ-მაც გლეხებს ყოველმხრივი დახმარება აღუთქვა, მაგრამ მას შემდეგ, რაც პარიზელთა რაზმებმა გლეხებთან ერთად რამდენიმე ციხე დაანგრიეს, პარიზელები უკან დაბრუნდნენ და ბედის ანაბარა მიატოვეს გლეხები.

1358 წ. 10 ივნ. სოფ. მელოსთან (ბოვეს ოლქი) მოხდა გადამწყვეტი ბრძოლა გილიომ კალის რაზმსა და საფრ. თავადაზნაურობის მიერ მიმხრობილი შარლ ბოროტის ფრანგი და ნავარელი ვასალებისა და დაქირავებული ინგლ. ჯარისკაცებისაგან შემდგარ რაზმებს შორის. ბრძოლის წინ გილიომ კალი ფეოდალებმა ვერაგულად დაატყვევეს და უბელადოდ დარჩენილი რაზმი გაანადგურეს. ფეოდალებმა საშინელი სისასტიკით ჩააქრეს აჯანყება. მიუხედავად მარცხისა, ჟ-მ წარუშლელი კვალი დაამჩნია საფრ. შემდგომ სოც.-პოლიტ. განვითარებას.

*გ. ჟორდანია.*

**ჟაკო,** რ უ ხ ი თ უ თ ი ყ უ შ ი (Psittacus erithacus), ფრინველი თუთიყუშისნაირთა რიგისა. მისი სხეულის სიგრძე 30 *სმ* აღწევს. გავრცელებულია ეკვატორული აფრ. ტყეებში. ბუდობს მაღალი ხეების ფუღუროებში, დებს 2 კვერცხს. ერთიანდება მრავალრიცხოვან გუნდებად (გამრავლების პერიოდის გამოკლებით) და დიდი ზიანი მოაქვს სიმინდისა და ბრინჯის ყანებისათვის. ჟ-ს აქვს ბგერათმბაძველობის უნარი, რის გამოც ტიპობრივ „გალიურ ფორმად“ იქცა. ტყვეობაში ცოცხლობს 70 წლამდე. *რ. ჟორდანია.*

**ჟაკობები** (Jacob), მხატვრული ავეჯის ფრანგ. ოსტატთა ოჯახი. ოჯახის უფროსი ჟ ო რ ჟ ი (6. VII. 1739, შენი, ბურგუნდია,— 5. VII. 1814, პარიზი) თავდაპირველად ბაძავდა ა. შ. ბულს. 1780-იან წლებში შექმნა კლასიციზმის სტილის გრაციოზული ავეჯი (მოოქრული ნაკვეთი ავეჯი, შემდეგ ანტ. მოტივებზე შექმნილი ბრინჯაოს რელიეფებით შემკული გაპრიალებული წითელი ხისა). ამ ტიპის ავეჯით მორთულია ბევრი სასახლე საფრანგეთში, მის ფარგლებს გარეთ (მ. შ. პავლოვსკში), მუშაობდა ჟ. ლ. დავიდის (მხატვრის სახელოსნოს ავეჯი, 1789—90), შ. პერსიესა და პ. ფონტენის (პარიზში ტიუილრის სასახლის კონვენტის სხდომათა დარბაზის ავეჯი, 1793) და სხვ. ესკიზებით. 1796-იდან ამ საქმეს განაგრძობდა მისი შვილი ფ რ ა ნ ს უ ა ო ნ ო რ ე, მეტსახელად ჟაკობ დემალტერი (6. II. 1770, პარიზი,— 15. VIII. 1841, იქვე). მან 1803 შემდეგ შვილთან ერთად დააარსა ფირმა (იარსება 1812-მდე), რ-მაც სახელი გაითქვა ამპირის ტიპის ავეჯით (ამზადებდა ნაპოლეონ I სასახლეებისათვის). XIX ს. შუა ხანებიდან „ჟაკობის სტილში“ გულისხმობდნენ წითელი ხისგან დამზადებულ, თითბრის დაწებებულრელიეფებიან ავეჯს, მზადდებოდა ჟ ო რ ჟ ა ლ ფ ო ნ ს ჟ-ის სახელოსნოში (ფრანსუა ონორეს ვაჟიშვილი; 21. II. 1799, პარიზი, — 7. VI. 1870, იქვე).

**ჟაკობი** (Jacob) მაქს (11. VII. 1876, კემპერი, ფინისტერის დეპარტ.,— 5. III. 1944, დრანსის საკონცენტრაციო ბანაკი), ფრანგი მწერალი და მხატვარი. წარმოშობით ებრაელი; 1915 მიიღო კათოლიკობა. მეგობრობდა პ. პიკასოსთან, გ. აპოლინერთან, ჟ. ბრაკთან. ლიტ. ასპარეზზე გამოვიდა საბავშვო ზღაპრებით „მეფე კაბული და პაწაწა გოვენი“ (1902), „მზიური გოლიათი“ (1904). ჟ-ის ესთეტ. შეხედულებები წარმოდგენილია მის წიგნში „პოეტური ხელოვნება“ (1922), რ-შიც იგი ირაციონალიზმის პოზიციებზე დგას, უარყოფს სიუჟეტს. თავის ლექსებსა და პროზაულ ნაწარმოებებში ჟ. მიმართავს ფანტასტ. ბუნდოვან მითოლ. სახეებს, ალიტერაციას, კალამბურს. მეტად ტიპობრივია რომანები: „ფილიბუთი ანუ ოქროს საათი“ (1922), „ბუშაბალის მიწა“ (1923), ჟანრობრივად ძნელად განსასაზღვრავია ნაწარმოებები: „წმინდა მატორელი“ (1909), „ძმა მატორელის ბურლესკური და მისტიკური ნაწარმოებები“ (1911), „ტარტიუფის დაცვა...“ (1919) და სხვ., რ-ებშიც მწერალი უგულებელყოფს როგორც ფრანგ. სტილისტიკის ნორმებს, ისე ვერსიფიკაციის კანონებს. ჟ-ის სიკვდილის შემდეგ პიკასომ დააარსა „მაქს ჟაკობის“ საზ-ბა, რ-იც აწესებს ჯილდოებს საუკეთესო ლექსებისათვის და აქვეყნებს მის ნაწარმოებებს.

*თხზ.:* Derniers poèmes en vers et en prose, P., [1961].
*ლიტ.:* История французской литературы, т. 3, М., 1959.

**ჟაკობი** (Jacob) ფრანსუა (დ. 17. VI. 1920, ნანსი), ფრანგი ბიოლოგი. დაამთავრა პარიზის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1950-იდან მუშაობდა პარიზის პასტერის ინ-ტში. 1960-იდან ხელმძღვანელობდა კოლეჟ დე ფრანსის მიკროორგანიზმების გენეტ. განყ-ბას, ხოლო 1965-იდან — უჯრედის გენეტ. კათედრას. მისი გამოკვლევები შეეხება ბაქტერიებისა და ვირუსების გენეტიკას — *ლიზოგენიის* გენეტიკას, *ეპისომების* კონცეფციას (1958), ჰიპოთეზებს (ჟ. მონოსთან ერთად) ინფორმაციული რიბონუკლეინის მჟავას მონაწილეობით გენეტ. ინფორმაციის გადატანის, ბაქტერიებში ცილის სინთეზის გენეტ. რეგულაციის მექანიზმის (ოპერონის კონცეფცია) შესახებ. 1965 ა. *ლვოვთან* და ჟ. *მონოსთან* ერთად ჟ-ს ნობელის პრემია მიენიჭა.

**ჟაკოვი** ოლეგ პეტრეს ძე [დ. 19. III (1. IV). 1905, სარაპული, ახლანდ. უდმ. ასრ], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1960). 1929 დაამთავრა ლენინგრ. სასცენო ხელოვნ. ტექნიკუმის კინოს განყ-ბა. 1925-იდან იღებენ კინოში. პირველი მნიშვნელოვანი როლია რადისტი კურტ შეფერი ფილმში „შვიდი მამაცი“ (1936). სხვა როლები: იან დრაუდინი („ჩვენ კრონშტადტიდან ვართ“, 1936), როლფი („პროფესორი მამლოკი“, 1938), პაული

(„ჭაობის ჯარისკაცები“, 1938), დუდიროვი („სასამართლო“, 1962). ჟ-ის საუკეთესო როლია თედორე ტალანოვი ფილმში „შემოსვლა“ (1945; სსრკ სახელმწ. პრემია, 1946). 1970 შეასრულა ბარმინის როლი ფილმში „ტბასთან“ (სსრკ სახელმწ. პრემია, 1971). დაჯილდოებულია 3 ორდენით.

**ჟალე** (ნამდვ. გვარი ს ო ლ თ ა ნ ი, ქმრის გვარი ბ ა დ ი) (დ. 1922, ისპაანი), ირანელი პოეტი. შაჰის რეჟიმთან კონფლიქტის გამო 1946-იდან ცხოვრობს სსრკ-ში. 1952 დაამთავრა აზერბ. უნ-ტის ფილოლ. ფაკ-ტი. ჟ-ს ლექსების პირველი კრებულია „მინდვრის ყვავილები“ (1944). ავტორია კრებ. „დედები ითხოვენ მშვიდობას“ (1956), პოემისა „მერცხალი“ (1960) და სხვ. ჟ. წარმომადგენელია სპარს. ლიტ-რის ახ. მიმდინარეობისა — „შე'რე ნოუ“, რ-ის დამახასიათებელი თვისებაა ტრად. ნორმებიდან გადახვევა, თავისუფალ რიტმიკასა და ახ. პოეტურ სახეებზე აგებული ლექსი. *მ. შონია.*

**ჟალეთი,** ძველი ქართული ისტორიული წყაროების მიხედვით, ადრინდ. შუა საუკუნეების კახეთის პოლიტიკური და კულტურულ-რელიგიური ცენტრი. მდებარეობდა მდ. ივრის შუაწელზე, ამჟამად სოფ. სიონის წყლით დატბორილ მიდამოებში. იმავე წყაროების მიხედვით, ჟ. ეწოდებოდა ისტ. კახეთის შემადგენლობაში შემავალ მთელ მხარესაც, „ჟეუყანას“, რ-იც მოიცავდა ივრის ხეობის მნიშვნელოვან მონაკვეთს სოფ. ბოჭორმასა და თიანეთს (სოფ. ალოტს) შორის. უკანასკნელ დრომდე ეს სახელწოდება შემორჩა ყოფილ სოფ. ჭიოტაანთკარის აღმ-ით, მდ. ივრის მარცხ. სანაპიროზე აღმართულ მთას მასზე განლაგებული მცირე ეკლესიითა და ციხე-სიმაგრით („ჟალეთი“). გათხარეს 1963—64 (დ. მუსხელიშვილი). ძეგლი, რ-ის ქვედა ქრონოლ. ზღვარია XI—XII სს., არსებობას განაგრძობდა გვიანდ. შუა საუკუნეებშიც. კონტროლს უწევდა ახმეტის „ჟეუნისაკენ“ (ალაზნის აუზისაკენ) მიმავალ ერთ-ერთ გზას. ჟ. პირველად იხსენიება X—XI სს. ისტ. წყაროებში („მოქცევაჲ ქართლისაჲ“, ლეონტი მროველი) IV ს. ამბების თხრობასთან დაკავშირებით. ვახუშტი ბაგრატიონის (XVIII ს.) მიხედვით, ჟ. იგივე ბერ ანუ ჩელეთია, სადაც, „ქართლის ცხოვრების“ მიხედვით, ვახტანგ გორგასალმა (V ს.) ააგო საეპისკოპოსო კათედრალური ტაძარი [იდენტიფიცირებულია (ი. ციციშვილი, რ. რამიშვილი) სოფ. სიონის ტერიტორიაზე გათხრილ (1950, 1962) ბაზილიკასთან]. ამჟამად სიონის ბაზილიკა გადატანილია (ლ. ხიმშიაშვილი) საქართვ. ხალხ. ხუროთმოძღვრებისა და ყოფის (ღია ცის ქვეშ) მუზეუმში. სხვა მკვლევართა აზრით (გ. ჩუბინაშვილი, რ. შმერლინგი), სიონის ბაზილიკა VIII—IX საუკუნეებისაა. თბილისში გადატანილია აგრეთვე სიონის ბაზილიკის აღმ. ფასადის წინ აღმოჩენილი შირიმის თლილი კვადრებით ნაგები V—VI სს. მიწისქვეშა აკლდამა (რ. რამიშვილი, 1962). იგი სიონის ბაზილიკასთან ერთად მიჩნეულია ადგილობრივი მმართველის სამარხად. სიონის აკლდამის ხუროთმოძღვრებაში შეიმჩნევა გვიანდ. ანტ. ხანის სამშენებლო ხელოვნ. გავლენა. აკლადამასთან ახლოს აღმოჩენილია ქვიშაქვის უზარმაზარი და მთლიანი ლოდებით ნაგები, შიგნიდან ჩუქურთმით შემკული ორგანყოფილებიანი სარკოფაგი, რ-იც, შესაძლოა, აკლდამის სინქრონული იყოს. სიონის ბაზილიკის გარშემო შესწავლილია განვითარებული შუა საუკ. მრავალიარუსიანი ვრცელი სამაროვანი. განვითარებულ შუა საუკუნეებში, როგორც არქეოლ. ძიებამ გვიჩვენა, სოფ. სიონის ადგილას მდებარე პუნქტი (ჟალეთი) მსხვილ, შესაძლოა, ქალაქური ტიპის დასახლებას წარმოადგენდა. კახეთის პოლიტ. ცენტრის ჯერ თიანეთში, ხოლო შემდეგ თელავში (X—XI სს.) გადანაცვლების შემდგომ სოფ. სიონის ადგილას არსებული დასახლება ალბათ მხოლოდ „ჟალეთის ქვეყნის“ პოლიტ. ცენტრს წარმოადგენდა, თუმცა, დ. მუსხელიშვილის ვარაუდით, აღნიშნული ქვეყნის პოლიტ. ცენტრი, შესაძლოა, გადანაცვლებულიყო „ჟალეთის“ მთაზე მდებარე ციხესიმაგრეში. იმავე „ჟალეთის ქვეყანაში“, ამჟამად წყლით დატბორილ სოფ. საყარაულოსთან ახლოს, ივრის მარჯვ. შემაღლებულ ნაპირზე, მდებარეობს კიდევ ერთი სამნავიანი ბაზილიკა, რ-საც ადგილობრივი მოსახლეობა წმ. გიორგის ხატს უწოდებს [გათხარეს 1958—60, რესტავრირებულია 1961—62 (ნ. ქადეიშვილი)]. სამეცნ. ლიტ-რაში ამ ბაზილიკას შეცდომით ეწოდა ჟ-ის ეკლესია. აღნიშნული ბაზილიკა თარიღდება IX—X სს-ით. იქვე აღმოჩენილია რელიეფური სახეებით შემკული სანათლავი, რ-იც თარიღდება ადრინდ. შუა საუკუნეებით (ნ. ქადეიშვილი).

წყლით დაფარულ სოფ. სიონის ტერიტორიაზე, სადაც, ისტ. წყაროებით ჟ-ია სავარაუდო, თანამედროვე ჰიდროკომპლექსის მშენებლობის დაწყებამდე სიონის ბაზილიკასთან არსებობდა სასახლისა და 2 ციხის ნანგრევები, რ-თაგან ამჟამად ერთიღაა გადარჩენილი და არქეოლოგიურად შესასწავლი.

ლიტ.: მ უ ს ხ ე ლ ი შ ვ ი ლ ი დ., ციხე-ქალაქი უჯარმა, თბ., 1966; რ ა მ ი შ ვ ი ლ ი რ., ივრის ხეობის არქეოლოგიური ძეგლები, [ტ.] 1 — სიონი, თბ., 1970; ქ ა დ ე ი შ ვ ი ლ ი ნ., ჟალეთის ხუროთმოძღვრული ძეგლი, თბ., 1964. *რ. რამიშვილი.*

**ჟალეიკა,** ბ რ ი ო ლ კ ა, რუსული სასულე ენაკიანი საკრავი (გავრცელებულია ბელორუსიაშიც), ხის მილი 3—7 დასაკრავი ხვრელით. მილს ერთ ბოლოზე ხარის რქის მილძაბრა, მეორეზე კი ცალფა გადაჭრილი ენაკი აქვს. საერთო სიგრძე — 140 — 200 *მმ*, ხმა — ძლიერი, მჭახე. ჟ. სოლო საკრავია, მასზე ასრულებენ ხალხ. სიმღერებსა და ცეკვებს. შედის აგრეთვე ერთგვაროვანი საკრავების ანსამბლში.

**ჟალია** (Jalea) იონ (დ. 19. V. 1887, სოფ. კასიმხა, ტულჩის მაზრა), რუმინელი მოქანდაკე. რუმინ. სახ. მხატვარი, რუმინ. აკად. წევრი. სწავლობდა ბუქარესტში, ნატიფი ხელოვნ. სკოლაში (1907—11), ჟულიანის აკადემიაში (1915—16) და პარიზში, ე. ა. ბურდელის სტუდიაში. შექმნა პლასტიკურად საინტერესო, ღრმა ფსიქოლ. პორტრეტები („მეცხვარე“, თაბაშირი, 1938; ჟ. ენესკუს პორტრეტი, თაბაშირი, 1958, — რუმინ. სახ. რესპ. ხელოვნ. მუზეუმი, ბუქარესტი), მონუმ. — დეკორ. ქანდაკებები. 1968-იდან რუმინ. მხატვართა კავშირის პრეზიდენტია.

**ჟალია,** ძვ. ქართული მონასტერი კ. კვიპროსზე. კვიპროსზე მრავლად იყვნენ ქართველი მოღვაწენი. მათ კოლონია ჰქონდათ ნიქოზიაში, რამდენიმე მონასტერი — ალამინის რ-ნში. ერთ-ერთი სავანე იყო ჟ. (ღალია), რ-იც მემატიანის ცნობით, ალაშენა და შეამკო ყოვლითა წესითა თამარ მეფემ (XII — XIII სს.). ჟ-ში ქართ. მწიგნობრული კერის არსებობა დადასტურებულია ლენინგრადში დაცულ ძვ. ქართ. ხელნაწერის ანდერძში (H-№ 18). მოგვიანებით ქართვ. მოგზაურებმა ტიმოთე გაბაშვილმა (1758) და იონა გედევანიშვილმა (1784) კვიპროსზე ქართველთა ნაკვალევი ვეღარ ნახეს, მხოლოდ ბოლო ხანს ქართ. სიძველეთა ნაშთი აღმოჩნდა კვიპროსის ბერძენთა სავანეში — კიკოს მონასტერში. *ლ. მენაბდე.*

**ჟამგულანი,** საგალობელთა კრებული, *იხ.* გულანი.

**ჟამთააღმწერელი,** XIV ს. ანონიმი ქართველი ისტორიკოსი, დაწერილი აქვს საქართველოს ისტორია XIII ს. 10-იანი წლებიდან XIV ს. 10-იან წლებამდე. წარმოშობით მესხი უნდა იყოს. თ. ჟორდანიას აზრით, ის იყო ვარძიელი ბერი, რ-მაც



ჟალეთი. წმ. გიორგის ეკლესია. IX—X სს.

გააერთიანა და გადაამუშავა სარგის და ბექა ჯაყელების მიერ დაწერილი მატიანეები. კ. გრიგოლია ფიქრობს, რომ ის მაწყვერელი იყო.

ჟ. კარგად იცნობს თავისი დროის საეკლ. მწერლობას, იყენებს ძვ. ქართულ (მეფეთა წიგნი, ბაღუაშთა წიგნი, ვინმე მღვიმელი ბერის თხზულება და სხვ.), ბერძნ.-ბიზანტ., სომხ. და სპარს. წყაროებს. ზოგჯერ ამჟღავნებს კრიტ. დამოკიდებულებას მათდამი. ქართულ ისტორიოგრაფიაში პირველად მის თხზულებაში ვხვდებით სიგელებისა და სხვ. საბუთების გამოყენების შემთხვევებს.

ჟ. კარგად იცნობს და ვრცლად ახასიათებს ახლო აღმოსავლეთის ქვეყნების მდგომარეობას მონღოლთა დაპყრობების ეპოქაში, მას მოეპოვება ძვირფასი ცნობები მონღოლთა ისტორიისა და ზნე-ჩვეულებათა შესახებ. ფართო საერთაშ. ფონზე აქვს გაშლილი თხრობა საქართველოს პოლიტ. ისტორიის შესახებ. ამასთან ერთად ის აღწერს ჩვენი ქვეყნის სახელმწიფო წყობილებას, საზ. ურთიერთობებს, ეკონომიკას, საეკლ. ცხოვრებას და ა. შ. მისი თხზულება დიდი მნიშვნელობის წყარო და ისტორიოგრაფიული ძეგლია.



ი. ჟ ა ლ ი ა. „მშვილდოსანი ისვენებს“. ქვა. 1926. კონსტანცის პარკი.

ჟ. ქრისტიანული რელიგ. ზნეობრივი მსოფლმხედველობის გამომხატველია. ღრმად წამს პროვიდენციალიზმი (განგება) და სასწაულები. საქართველოს მარცხი გარეშე მტრებთან ბრძოლაში, მისი დაქვეითება და დაცემა მას წარმოდგენილი აქვს როგორც ზეგარდმო სასჯელი ხალხის და, პირველ რიგში, მეფე-მთავართა ცოდვების გამო. ქართ. საისტორიო მწერლობაში მას პირველად შემოაქვს სასოწარკვეთილი ტონი და მისტიკური ელემენტები (ი. ჯავახიშვილი). ჟ. ქართ. ისტორიოგრაფიული რომანტიზმის წინამორბედია (ნ. ბერძენიშვილი). ამის მიუხედავად, მის თხზულებაში ჩანს ფართო საზ. ინტერესები, პირუთვნელობა, მკაცრი ზნეობრივი კრიტერიუმი. ჟ-ის თხზულება შინაგანად შეკრული გეგმიანი ნაწარმოებია, ავტორს აქვს წიაღსვლები, აღწერილი მოვლენების შესახებ ამბობს მთავარს, თხრობა წვრილმანებით არა აქვს გადატვირთული. თხზულება XIV ს. ქართ. ისტორიული აზროვნების მაღალი დონის მაჩვენებელია.

პუბლ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959.

ლიტ.: გ რ ი გ ო ლ ი ა კ., ჟამთააღმწერელი და მისი თხზულების სამეცნიერო მნიშვნელობა, კრ.: ქართული ისტორიოგრაფია, [ტ.] 1, თბ., 1968; ჟ ო რ დ ა ნ ი ა თ., ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა, წგნ. 3, თბ., 1967; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., თხზულებანი თორმეტ ტომად, ტ. 8, თბ., 1977; В л а д и м и р ц о в Б. Я., Анонимный грузинский историк XIV века о монгольском языке, «Известия Российской Академии наук», VI серия, 1917, т. 17. *შ. ხანთაძე.*

**ჟამი** (Jammes) ფრანსის (2. XII. 1868, ტურნე, — 1. XI. 1938, ასპარენი), ფრანგი პოეტი. მის პოეზიაში აისახა პროვინციის სადა, მარტივი ყოფა-ცხოვრება. ხშირად მის ლექსს მანერულობის ელფერიც დაჰკრავს და ძალზე უახლოვდება ლოცვებს. მისი კრებულებია: „ექვსი სონეტი“ (1891), „პოეტის დაბადება“ (1897). ბევრ წიგნს კათოლიციზმის დაღი ატყვია („ცისკრის ზარებიდან მწუხრის ზარებამდე“, 1898;

„გაზაფხულთა ძაძები", 1901, „ღვთისმშობელი და სონეტები", 1919; „ეპიტაფიები", 1921 და სხვ.); სამყაროსთან შერწყმის განცდა მისთვის „ღვთაებრივ საწყისს" უთანაბრდება („ქრისტიანული გეორგიკები", ტ. 1–3, 1911–12). ჟ-ს ეკუთვნის ლირ. და ფსქოლ. რომანები: „კურდღლის რომანი" (1903), „ჟანო-პოეტი" (1924), მორალიტეს ტიპის პიესა „ღატაკი" (1911), მოგონებები. თავისი პოეტიკის პრინციპები გადმოგვცა თხზულებაში „პოეზია" (1901).

*თხზ.*: Œuvres choisies. Étude par R. Mallet, P., 1964.

*ლიტ.*: История французской литературы, т. 3, М., 1959.

**ჟამისწირვა,** იხ. *კონდაკი*.

**ჟამნი,** ლიტურგიკული ძეგლი, რ-იც შეიცავს უცვლელ მასალას, დანიშნულს ყოველდღიური საეკლესიო ღვთისმსახურებისათვის სხვადასხვა ჟამს, ანუ საათს (აქედან არის მისი სახელწოდება). ამის მიხედვით არის ჟ. შუაღამისა, ცისკრისა, პირველი მზისა, მესამე (სამჟამისა), მეექვსე (მეექუსისა ჟამისა), სადილისა, ცხრა ჟამისა, მწუხრისა, დიდი სერობისა, მცირე სერობისა. ჟ-ს ერთვის ხოლმე სას. ხასიათის სხვ. ძეგლებიც. ისევე როგორც სხვა ლიტურგიკული კრებულები, ჟ-ც ქართველებს ქრისტიანობის მიღებიდან უახლოეს ხანაში უნდა ეთარგმნათ. VI ს-ში მის არსებობას უკვე ლიტ. წყაროები ადასტურებს. X ს. დასასრულამდე ჟ. აღმოსავლური რედაქციისა უნდა ყოფილიყო, რადგან ქართ. ეკლესია ამ დრომდე დაკავშირებული იყო პალესტინის ლიტურგიკულ პრაქტიკასთან. ექვთიმე მთაწმიდელმა და გიორგი მთაწმიდელმა ქართ. საღვთისმსახურო წიგნები, მ. შ. ჟ-ც, ბერძნ. დედნებთან შეაჯერეს და ხელახლა თარგმნეს. საბოლოოდ ქართ. საღვთისმსახურო პრაქტიკაში დამკვიდრდა ჟ-ის გიორგი მთაწმიდლისეული რედაქცია, რ-მაც საუკუნეთა მანძილზე მცირეოდენი ცვლილებები განიცადა. ქართ. ჟ. პირველად დაიბეჭდა 1710 თბილისში, ვახტანგ VI-ის სტამბაში.

*ლიტ.*: კ ა ხ ა ბ რ ი შ ვ ი ლ ი ც., „ჟამნის" ქართულად თარგმნის ისტორიიდან, «მაცნე. ენისა და ლიტერატურის სერია», 1973, № 3; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ.1, თბ., 1960; მ ი ს ი ვ ე, Литургические грузинские памятники в отечественных книгохранилищах и их научное значение, Тфл., 1908.

*ც. კახაბრიშვილი.*

**ჟამუში,** სოფელი მესტიის რ-ნში (მულახის სოფსაბჭო), მდ. მულხრის (ენგურის მარჯვ. შენაკადი) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 1600 *მ*, მესტიიდან 11 *კმ*. მულახის საბჭ. მეურნ. (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ჟოლაშში (2 *კმ*). ბ-კა.

**ჟან II** კ ე თ ი ლ ი (Jean II le Bon) (16. IV. 1319, გე-დე-მოლუის ციხე-დარბაზი, მანსის მახლობლად, — 8. IV. 1364, ლონდონი), საფრანგეთის მეფე 1350-იდან, *ვალუას დინასტიიდან*. მის დროს მიმდინარეობდა *ასწლიანი ომი*; *კრესის ბრძოლაში* დამარცხების შემდეგ საფრ. სამხ. და ფინანს. მდგომარეობა მეტად დამძიმდა. საომარ მოქმედებათა გასაგრძელებლად საჭირო თანხების მისაღებად ჟ. II-მ 1355 გენ. შტატები მოიწვია, რ-იც დათანხმდა მიეცა მისთვის სუბსიდია, თავისი კონტროლის ქვეშ. მაგრამ ჟ. II-მ საჭირო თანხის მხოლოდ ნაწილი მიიღო. *პუატიეს ბრძოლაში* (1356) ჟ. II ტყვედ ჩაუვარდა ინგლისელებს. 1359 ხელი მოაწერა ლონდონის ხელშეკრულებას, რ-ითაც ნახევარ სამეფოს ინგლისელებს უთმობდა და გამოსასყიდ თანხას (4 მლნ. ოქროს ეკიუ) ჰპირდებოდა. 1360 საფრანგეთში დაბრუნდა, მაგრამ გამოსასყიდის მთლიანად გადაუხდელობისა და მისი მძევლის (ჟან II-ის ძე) ინგლისიდან გაქცევის გამო 1364 დაბრუნდა ლონდონში, სადაც მალე გარდაიცვალა.

**ჟანა დ'არკი** (Jeanne d'Arc), ო რ ლ ე ა ნ ე ლ ი ქ ა ლ წ უ ლ ი (la Pucelle d'Orléans) (6. I. 1412, სოფ. დომრემი, ზემო მაასი, — 30. V. 1431, რუანი), საფრანგეთის სახალხო გმირი, რ-იც *ასწლიანი ომის* (1337–1453) დროს 1429–30 ხელმძღვანელობდა ფრანგი ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლას ინგლისელთა წინააღმდეგ. დაიბადა გლეხის ოჯახში. ფანატიკურად მორწმუნე ჟ. დ-ს 13 წლიდან ჩაესმოდა ხმა, რომ მისი ამქვეყნიური დანიშნულებაა საფრანგეთის ხსნა. 1428 წ. 12 ოქტ. ინგლისელებმა ალყა შემოარტყეს საფრ. მეფის ხელში მყოფ უკანასკნელ ქალაქს მდ. ლუარის ჩრდ-ით, ორლეანს, რ-ის დაცემა გზას უხსნიდა მტერს სამხრ.-კენ. 1429 წ. 13 თებ. მამაკაცის ტანსაცმელში გამოწყობილი ჟ. დ. გაემგზავრა დოფინთან შინონის ციხეში. თავისი ჭკუითა და მოსაზრებულობით ჟ. დ-მა მეფის ნდობა დაიმსახურა და დაინიშნა საფრ. ჯარების სარდლად. 29 აპრ. ჟ. დ-მა თავისი ჯარით შეაღწია გარემოცულ ორლეანში. 1429 წ. 8 მაისს ინგლისელებმა მოხსნეს ალყა ორლეანს. ინიციატივა ფრანგების ხელში გადავიდა. ჟ. დ-მა რამდენიმე ბრწყინვალე გამარჯვება მოიპოვა, აიღო ქ-ები ჟარჟო, ბოჟანსი და სხვ. 1429 წ. 18 ივნ. პატესთან ბრძოლაში გაანადგურა ინგლისელთა არმია. ჟ. დ-ს უბრძოლველად დანებდნენ ქ-ები ოსერი, ტრუა, შალონი, რეიმსი, სადაც 1429 წ. 17 ივლ. შარლ VII მეფედ აკურთხეს. ჟ. დ-ის უდიდესმა პოპულარობამ შეაშინა მეფე, არისტოკრატია და უმაღლესი სამღვდელოება. იგი ფაქტობრივად ჩამოაშორეს. სამხ. მოქმედებათა ხელმძღვანელობას. 1430 წ. 23 მაისს კომპიენის კომენდანტის ღალატის შედეგად იგი ტყვედ ჩაიგდეს ინგლ. მომხრე ბურგუნდიელებმა და 6 თვის შემდეგ დიდ თანხად მიჰყიდეს ინგლისელებს. შარლ VII-მ არაფერი იღონა ჟ. დ-ის დასახსნელად, ქ. რუანში მოწყობილ. საეკლ. სასამართლო პროცესზე (1431 იანვ.-მაისი) ჟ. დ. „ჯადოქრად" და „მწვალებლად" ცნეს და ქ. რუანის ძვ. ბაზრის მოედანზე კოცონზე დაწვეს. 1456 წ. 7 ივლ. ჟ. დ. რეაბილიტირებულად გამოცხადდა, კათოლ. ეკლესიამ 1920 — წმინდანად შერაცხა. მისი ხსოვნის დღედ დაწესდა 8. V, ორლეანის განთავისუფლების დღე — საფრ. ეროვნ. დღესასწაული.

*გ. ჟორდანია.*

**ჟანაურა,** სოფელი მახარაძის რ-ნში (ნაგომრის სოფსაბჭო), მდ. სუფსის ხეობაში. ზ. დ. 150 *მ*, მახარაძიდან 20 *კმ*. ნაგომრის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. ნაგომარში (3 *კმ*).

**ჟანგა** მ ც ე ნ ა რ ი ს ა, მცენარეთა ფართოდ გავრცელებული დაავადება, რ-საც იწვევს *ჟანგა სოკოები*. ავადდება პურეული მარცვლოვნები, ტექ. და ხეხილოვანი კულტურები, ტყის ჯიშები, დეკორ. მცენარეები და სხვ. თავთავზე, ღეროზე, ფოთოლზე ვითარდება სხვადასხვა ფორმისა და ზომის ჟანგისფერი მეჭეჭები, რ-შიაც ჟ-ს გამავრცელებელი ეციდიო-, ურედო- და ტელეიტოსპორებია. დაავადებულ მცენარეს ერღვევა ნივთიერებათა ცვლა, წყლის ბალანსი, უქვეითდება ფოტოსინთეზის ენერგია, ეცემა ნაყოფისა და თესლის ხარისხი და სხვ. საქართველოში ჟ. სოკოებით გამოწვეული დაავადებებია: ხორბლის ხაზურა ჟ. (Puccinia graminis), ხორბლის მურა ჟ. (P. triticina), ხორბლის ყვითელი ჟ. (P. striiformis), ქერის ქონდარა ჟ. (P. hordei), ჭვავის მურა ჟ. (P. recondita), სიმინდის ჟ. (P. Sorghi) და სხვ., რ-თა შუალედური მკვებავი მცენარეებია კოწახური, მაჟალა, ხეშავი, მჟაველა, ძაღლნიორა და სხვ. დიდ ზიანს მოაყენებს აგრეთვე *ვაშლის ჟანგასა* და *მსხლის ჟანგას*. ჟ. ძლიერ აზიანებს ტირიფს, ვერხვს, ფიჭვს, ნაძვს და სხვ. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: შუალედური მცენარეების მოსპობა ან მათგან ნათესისა და ნარგაობის იზოლირება, ნიადაგის ღრმად ხვნა, მცენარის გამძლეობის გაზრდა, თესლის ფუნგიციდით შეწამვლა, ფუნგიციდების ორჯერადი შესხურება, ფოთლების გამოტანისთანავე გამძლე ჯიშების შერჩევა. *მ. მელია.*

**ჟანგა სოკოები** (Uredinales), *ბაზიდიუმიანი სოკოების* რიგი. უმაღლეს მცენარეთა ობლიგატური (ნამდვილი) პარაზიტებია, იწვევენ დაავადებას, რ-იც *ჟანგას* სახელწოდებითაა ცნობილი. მათი 5 ათ. სახეობაზე მეტი (საქართველოში აღრიცხულია 450-მდე სახეობა) გაერთიანებულია ორ ოჯახსა (Melampsoraceae და Pucciniaceae) და 126 გვარში. ჟ. ს-ის მიცელიუმის უჯრედები, განსაკუთრებით კი სპორები, დიდი რაოდენობით შეიცავს ლიპოქრომით შეფერილ ზეთის წვეთებს, რის გამოც სოკოს ეძლევა ნარინჯის ან ჟანგის ფერი. ჟ. ს. მცენარის სხვადასხვა ორგანოზე ვითარდება ჟანგისფერი მეჭეჭების სახით. მიცელიუმი უჯრედშორისულია, უჯრედში კი შეჭრილია ჰაუსტორიები, რ-თა საშუალებითაც სოკო იკვებება. ჟ. ს-ის უმრავლესობის მიცელიუმი ლოკალიზებულია ინფექციის შეჭრის ადგილას. ზოგიერთისა კი დიფუზურია—მკვებავი მცენარის მთელ ქსოვილშია გავრცელებული, ეს უკანასკნელი ხშირად მრავალწლიანია და იწვევს ქსოვილების ან ორგანოების მნიშვნელოვან ცვლილებებს (ქაჯის ცოცხი, გალები და სხვ.). ჟ. ს-თვის დამახასიათებელია ჰაპლოიდური და დიპლოიდური სტადიების კანონზომიერი მორიგეობა, აგრეთვე გამრავლების ფორმათა სხვადასხვაობა — პოლიმორფიზმი, რ-იც ყველაზე კარგად გამოსახულია ხორბლოვანთა ღეროს ჟანგაში. ჟ. ს. ვიწრო სპეციალიზებული პარაზიტებია; ზოგიერთი სახეობა უმაღლეს მცენარეთა მხოლოდ გარკვეული ოჯახის მცენარეებს აავადებს, მაგ., Puccinia malvacearum პარაზიტობს ბალბისებრთა ოჯახის მცენარეებზე. ზოგიერთი ჟ. ს. ვითარდება მხოლოდ გარკვეულ გვარზე, სახეობასა ან ჯიშზე. იგი აავადებს როგორც ველურ, ისე კულტ. მცენარეებს და ხშირად მნიშვნელოვან ზარალს აყენებს სოფლის მეურნეობას.

*ი. ნახუცრიშვილი.*

**ჟანგბადი** (Oxygenium), O, ელემენტთა პერიოდული სისტემის VI ჯგ. ქიმ. ელემენტი; ატ. ნომერი 8, ატ. მასა 15,9994, $t_{დნ}$ — 218,7°C, $t_{დუღ}$ — 192,98°C, სიმკვრივე 1428,97 *კგ/მ³* (0°C ნორმალური წნევისას). ნორმალურ პირობებში უფერული, უსუნო და უგემო აირი; ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი ქიმ. ელემენტი.

პირველი მითითება იმის შესახებ, რომ ჰაერის „აქტიური" ნაწილი ხელს უწყობს წვას, აღმოჩენილია ჩინურ ხელნაწერებში VIII ს-ში. *ლეონარდო და ვინჩი* ჰაერს იხილავდა, როგორც ორი აირის ნარევს, რ-თაგან მხოლოდ ერთი იხარჯება წვისას და სუნთქვისას. ჰაერის ორი მთავარი შემადგენელი ნაწილის (*აზოტისა* და ჟ-ის) აღმოჩენამ XVIII ს. ბოლოს მეცნიერებაში ახ. ეპოქა შექმნა. ჟ. მიიღეს თითქმის ერთდროულად კ. *შეელემ* (1769–70) გვარჯილების ($KNO_3$, $NaNO_3$), მანგანუმის ორჟანგისა და სხვა ნივთიერებების გავარვარებით და ჯ. *პრისტლიმ* (1774) სურინჯისა ($Pb_3O_4$) და ვერცხლისწყლის ჟანგის ($HgO$) გახურებით. 1772 დ. *რეზერფორდმა* აღმოაჩინა აზოტი.

1775 ა. *ლავუაზიემ* დაადგინა, რომ ჰაერი შედგება „ორი სხვადასხვა სახის აირისაგან" — ჟ-ისა და აზოტისაგან, მანვე ჟ-ს უწოდა Oxygene.

ჟ. დედამიწაზე ყველაზე უფრო გავრცელებული ქიმ. ელემენტია. ბმული ჟ. შეადგენს ჰიდროსფეროს დაახლ. 85,82% (მასის მიხედვით), ლითოსფეროს თითქმის ნახევარს (47%), ატმოსფეროში, სადაც იგი თავისუფალ მდგომარეობაშია, უკავია მეორე ადგილი (23,15%) აზოტის შემდეგ.

ჟ-ს ელემენტთა შორის პირველი ადგილი უკავია მისი შემცველი მინერალების რიცხვის (1364) მიხედვით.

ჟ-ის შემცველი მინერალებიდან აღსანიშნავია სილიკატები, კვარცი, რკინის

ჟანგეულები, კარბონატები და სულფატები. ცოცხალ ორგანიზმებში ჟ-ის დაახლ. 70%-ია. იგი შედის მრავალი მნიშვნელოვანი ორგ. ნაერთის (ცილები, ცხიმები, ნახშირწყლები და ა. შ.) შედგენილობაში და ჩონჩხის არაორგ. ნაერთების შედგენილობაში. ძალზე დიდია თავისუფალი ჟ-ის როლი ბიოლ. და ფიზიოლ. პროცესებში, განსაკუთრებით *სუნთქვაში.* ყოველი ცოცხალი ორგანიზმი, გარდა ანაერობი-მიკრობებისა, სიცოცხლისათვის აუცილებელ ენერგიას იღებს ჟ-ის დახმარებით სხვადასხვა ნივთიერების ბიოლ. ჟანგვის ხარჯზე. დედამიწის თავისუფალი ჟ-ის მთელი მასა წარმოიქმნა და შენარჩუნებულია ხმელეთისა და მსოფლიო ოკეანის მწვანე მცენარეების ცხოველმოქმედებით, ისინი ჟ-ს გამოყოფენ *ფოტოსინთეზის* პროცესში. ჟანგვა-აღდგენითი პროცესები, რ-ებიც მიმდინარეობს ჟ-ის მონაწილეობით, განაპირობებს მრავალი ქიმ. ელემენტის კონცენტრაციასა და საბადოს წარმოქმნას.

ჩვეულებრივ პირობებში ჟ-ის მოლეკულა ორატომიანია ($O_2$). ნელი ელექტრული განმუხტვისას წარმოიქმნება აგრეთვე სამატომიანი მოლეკულა $O_3$—*ოზონი*; მაღალი წნევის პირობებში მცირე რაოდენობით აღმოჩენილია ოთხატომიანი მოლეკულები $O_4$. $O_2$-ის ელექტრონული აღნაგობის შესწავლა წარმოადგენს დიდ თეორიულ ინტერესს. ძირითად მდგომარეობაში $O_2$-ს აქვს ორი გაუწყვილებელი ელექტრონი. მისთვის მიუღებელია „ჩვეულებრივი" კლასიკური სტრუქტურული ფორმულა $O=O$ ორი ორელექტრონული ბმით.

ჟ. წარმოქმნის ქიმ. ნაერთებს ყველა ელემენტთან (მსუბუქი *ინერტული აირების* გამოკლებით). როგორც ერთ-ერთი ყველაზე აქტიური (ფთორის შემდეგ) არალითონი, ჟ. ურთიერთქმედებს ელემენტების უმრავლესობასთან უშუალოდ. ჩვ. ტემპ-რაზე იგი რეაგირებს *წყალბადთან* ძლიერ ნელა, 500°C ზევით ეს რეაქცია მიმდინარეობს აფეთქებით: $2H_2+O_2=2H_2O$. *გოგირდთან*, *ნახშირბადთან*, *აზოტთან*, *ფოსფორთან* ჟ. ჩვეულებრივ პირობებში ურთიერთქმედებს ძალიან ნელა. ტემპ-რის გადიდებისას რეაქციის სიჩქარე იზრდება და თითოეული ელემენტისათვის დამახასიათებელ ალების ტემპ-რაზე იწყება წვა. აზოტის ჟ-თან ურთიერთქმედების რეაქცია აზოტის მოლეკულის განსაკუთრებული მდგრადობის გამო ენდოთერმულია. ჟ. ადვილად ჟანგავს თითქმის ყველა ლითონს, განსაკუთრებით კი — ტუტე და ტუტე მიწათა ლითონებს.

ნივთიერების ჟ-თან ურთიერთქმედების პროცესში განსაკუთრებულ როლს თამაშობს წყალი, რ-იც ხელს უწყობს კოროზიას, რის შედეგადაც ყოველწლიურად იკარგება მთელი წარმოებული ლითონის 10%-მდე. ზოგიერთი ლითონის ჟანგი იერთებს ჟ-ს და წარმოქმნის *ზეჟანგურ ნაერთებს*. ჟ. ეგზოთერმულად მოქმედებს მრავალ რთულ ნივთიერებასთან, მაგ., ამიაკი იწვის ჟ-ში კატალიზატორის გარეშე: $4NH_3+3O_2=2N_2+6H_2O$. ამიაკის კატალიზური ჟანგვისას კი წარმოიქმნება $NO$ (ამ პროცესს იყენებენ *აზოტმჟავას* მისაღებად). განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს ნახშირწყალბადების (ბუნებრივი აირი, ბენზინი, ნავთი) წვას, რ-იც წარმოადგენს სითბოს მნიშვნელოვან წყაროს ყოფა-ცხოვრებასა და მრეწველობაში, მაგ., $CH_4+2O_2=CO_2+2H_2O$. არსებობს ჟ-ის მიღების 3 ძირითადი ხერხი: ქიმიური, ელექტროლიზური (წყლის ელექტროლიზი) და ფიზიკური (ჰაერის დაყოფა). ყველაზე ადრინდელია ქიმ. მეთოდი. ჟ-ის მიღება შეიძლება ბერთოლეს მარილისაგან $KClO_3$ და სხვ. თანამედროვე ტექნიკაში ჟ-ს ძირითადად *ჰაერის დაყოფით* ღებულობენ.

ტექნ. ჟ-ს იყენებენ ლითონთა დამუშავებისას (იხ. *მოლითონება*, *ჟანგბადით ჭრა*, *შედუღება*, *წრთობა*), აგრეთვე ავიაციაში, წყალქვეშა ნავებში და ა. შ. ტექნოლ. ჟ-ს იყენებენ ქიმ. მრეწველობაში ხელოვნური თხევადი სათბობის, საპოხი ზეთების, გოგირდ- და აზოტმჟავას, მეთანოლის, ამიაკისა და ამიაკური სასუქების, ლითონთა ზეჟანგებისა და სხვ. ქიმ. პროდუქტების მისაღებად. თხევად ჟ-ს იყენებენ ასაფეთქებელი სამუშაოების ჩატარებისას, რეაქტიულ ძრავებში, ლაბორატორიულ პრაქტიკაში მაცივარ აგენტად. ბალონებში მოთავსებულ სუფთა ჟ-ს იყენებენ სუნთქვისათვის მაღალ სიმაღლეებზე, კოსმოსური ფრენისას, წყალქვეშა ცურვისას და ა. შ. მედიცინაში ჟ-ს უნიშნავენ მძიმე ავადმყოფებს სუნთქვისათვის და სხვ.

*ლიტ*: Некрасов Б. В., Основы общей химии, 3 изд., т 1, М., 1973.

**ჟანგბადით მკურნალობა,** ოქსიგენოთერაპია (ლათ. Oxygenium — ჟანგბადი და *თერაპია*), ჟანგბადის ხელოვნურად შეყვანა ადამიანის ორგანიზმში სამკურნალოდ. ჩვეულებრივ მიმართავენ იმ დაავადებათა დროს, რ-თაც დაერთვის *ჰიპოქსემია* (გულ-სისხლძარღვთა სისტემის დაავადებანი, პნევმონია, ფილტვის ემფიზემა, სიმაღლის ავადმყოფობა, მხუთავი აირებით მოწამვლა და სხვ.), აგრეთვე რბილი ქსოვილების ზოგიერთი ჩირქოვან-ლპობითი პროცესის (მაგ. *განგრენა*) და სხვ. დროს. ჟ. მ-თვის იხმარება როგორც სუფთა ჟანგბადი, ისე მისი ნარევი ჰაერთან ან ნახშირორჟანგთან (5—7%) — ე. წ. კარბოგენი. ჟანგბადი ორგანიზმში შეჰყავთ ინჰალაციის მეთოდით, კანქვეშ, პერიტონეუმში, ნაწლავში (ჭიების წინააღმდეგ). ჟ. მ-თვის იყენებენ კათეტერებს, ნიღბებს, ჟანგბადის ბალიშებს, სპეც. ინჰალატორებს და სხვ.

**ჟანგბადით ჭრა,** აირული ჭრა, ლითონების ჭრის ხერხი, რ-იც დამყარებულია ალების ტემპ-რამდე გახურებული ლითონის სუფთა ჟანგბადში წვის უნარზე. ჟ. ჭ-ის დროს 1200—1300°C-მდე გახურებულ ლითონზე მიმართავენ ჟანგბადის ჭავლს, რ-იც გაწვავს ლითონს და გაჭრის მას. ამ ხერხით ჭრიან 1 *მმ*-იდან 200—300 *მმ*-მდე სისქის (შესაძლებელია 2 *მ*-მდე სისქის) ნახშირბადოვან, მცირედ და საშუალოდ ლეგირებულ ფოლადებს.

ჟ. ჭ. მიმდინარეობს საჭრისით — სპეც. საშემდულებლო სანთურით. ჟ. ჭ-ის სახეებია: ჭრა აცეტილენ-ჟანგბადით, წყალბად-ჟანგბადით ან ბენზინ-ჟანგბადით და სხვ., აგრეთვე ხელით და მანქანით ჭრა. მანქანით ჭრა უზრუნველყოფს ჭრის მაღალ სიზუსტესა და დიდ მწარმოებლურობას.

ჟ. ჭ-ის სახესხვაობაა ჭრა ფლუს-ჟანგბადით, რ-ითაც ჭრიან მაღალქრომირებულ და ქრომ-ნიკლიან ფოლადებს. აგრეთვე თუჯსა და ალუმინის შენადნობებს.

ჟ. ჭ. ფართოდაა გავრცელებული მანქანათმშენებლობაში, გემთმშენებლობაში, შავსა და ფერად მეტალურგიაში და სხვა დარგებში. ჟ. ჭ-თან ერთად გავრცელდა პლაზმური ჭრა (იხ. *პლაზმური დამუშავება*).

**ჟანგბადის უკმარობა,** ორგანიზმის მდგომარეობა, რ-ის დროსაც ქსოვილები და ორგანოები საკმაო რაოდენობით ვერ იღებენ ჟანგბადს ანდა მისი მოხმარების უნარი დაქვეითებულია. იგივეა, რაც *ჰიპოქსია*.

**ჟანგბად-კონვერტერული პროცესი,** თხევადი თუჯის ფოლადად გადამუშავება, რ-იც მიმდინარეობს კონვერტერში სათბობის ხარჯვის გარეშე თუჯის ზევიდან გაქრევით ტექნიკურად სუფთა ჟანგბადით. ფოლადის წარმოებისას ჟანგბადის გამოყენების მიზანშეწონილობის შესახებ ჯერ კიდევ 1876 მიუთითა რუსმა მეტალურგმა დ. *ჩერნოვმა*. სამრეწვ. მასშტაბით ჟ.-კ. პ. პირველად გამოცადეს ავსტრიაში 1952.

ჟ.-კ. პ-ის დროს თუჯიდან ფოლადს ადნობენ მთლიანმირიან ფუძეამონაგიან კონვერტერში, რ-საც წყლითსაცივებელი ქშინით ზევიდან აწვდიან ტექ. ჟანგბადს დიდი წნევით — 1 *მეგპა* (10 *კგძ/სმ*[2]). კონვერტერში თუჯის გაქრევამდე ტვირთავენ კირქვას, რათა მიიღონ ფუძე წიდა, რ-იც ბოჭავს ფოსფორს. გაქრევის შედეგად თუჯის მინარევები (სილიციუმი, მანგანუმი, ნახშირბადი და სხვ.) იჟანგება, მნიშვნელოვანი რაოდენობით გამოიყოფა სითბო, რის გამოც ლითონში მცირდება მინარევების რაოდენობა და იზრდება ტემპ-რა; ლითონი თხევად მდგომარეობაში რჩება. როდესაც ნახშირბადის შემცველობა საჭირო რაოდენობას მიაღწევს, გაქრევას წყვეტენ. გაქრევისთვის საჭირო დროა 15—22 *წთ*. მიღებული ლითონის ხსნარში ჭარბი რაოდენობითაა ჟანგბადი, ამიტომ დნობის ბოლო სტადიაა *განჟანგვა*. ჟ.-კ. პ-ის მიმდინარეობა განპირობებულია პროცესის ტემპ-რული რეჟიმით და რეგულირდება ბერვის ინტენსივობის შეცვლით ან კონვერტერში „საცივრის" (ჯართის, რკინის მადნის, კირქვის) დამატებით. გამოშვების დროს ლითონის ტემპ-რაა დაახლ. 1600°C.

იმის გამო, რომ კონვერტერში ჰაერის ნაცვლად ჟანგბადს უბერავენ, ღებულობენ ფოლადს, რ-იც მცირე რაოდენობით (0,002—0,006%) შეიცავს აზოტს. ამიტომ შესაძლებელი ხდება კაჟისა და ფოსფორის მცირე შემცველობის თუჯის, აგრეთვე დიდი რაოდენობის ჯართის (25%) ან მადნის (5%-მდე) გადამუშავება. აბაზანის ზედაპირზე ჟანგბადის ზევიდან მიწოდებას ქვევიდან გაქრევასთან შედარებით რიგი უპირატესობა აქვს. აბაზანის ზედაპირზე მიმართული მაღალტემპ-რული ჟანგბადის ჩირაღდანი ინტენსიურად ახურებს წიდას, ამიტომ შესაძლებელია აქტ. წიდის ადრე მოყენება და მასში რკინის ჟანგეულების შემცველობის რეგულირება, რაც აუმჯობესებს ლითონის დეფოსფორაციის პირობებს. ჟ.-კ. პ-ის მაღალი ტემპ-რა ხელს უწყობს ნახშირბადის ინტენს. ჟანგვას, ამიტომ ლითონში გახსნილი ნახშირბადის რაოდენობა 0,005—0,01%-მდე მცირდება. ჟ.-კ. პ-ის დროს 1 *ტ* თუჯზე ჟანგბადის ხარჯია ≈53 *მ*[3], ერთნაირი ხარისხის ფოლადის დროს ჟ.-კ. პ. მარტენის პროცესთან (იხ. *მარტენის წარმოება*) შედარებით კაპიტალური დაბანდებების 20—25%-ით ეკონომიას იძლევა, მცირდება ლითონის თვითღირებულება (2—4%-ით) და იზრდება შრომისნაყოფიერება (25—30%-ით).

**ჟანგეულები,** ოქსიდები, ქიმიურ ელემენტთა ნაერთები ჟანგბადთან. ქიმ. თვისებების მიხედვით გამოყოფენ ჟ-ის ორ ჯგუფს: მარილწარმომქმნელებსა (მაგ., $Na_2O$, $MgO$, $Al_2O_3$, $SiO_2$, $P_2O_5$, $SO_3$, $Cl_2O_7$) და არამარილწარმომქმნელებს (მაგ., $CO$, $N_2O$, $NO$, $H_2O$). მარილწარმომქმნელები იყოფიან ფუძე, მჟავურ და ამფოტერულ ჟ-ად. ბუნებაში გვხვდება მრავალი ჟ. მაგ., წყალი $H_2O$, ნახშირორჟანგი $CO_2$, კაჟმიწა $SiO_2$ (მთის ქანების


ჟანგბადით ჭრა. ჟანგბადით საჭრელი მანქანა.



ჟანგბად - კონვერტერული პროცესი. ჟანგბად-კონვერტერში ფოლადის მიღების სქემა: ა—ლითონის ჯართის ჩატვირთვა; ბ—თუჯის ჩასხმა; გ—გაქრევა; დ—ფოლადის გამოშვება; ე—წიდის გამოშვება.

ძირითადი შემადგენელი ნაწილი) და სხვ. ზოგიერთი ბუნებრივი ჟ. (რკინის, კალისა და სხვ. ჟ.) ძირითადი ნედლეულია შესაბამისი ლითონის მისაღებად. ჟ-ს ფართოდ იყენებენ ტექნიკაში, მაგ., ჩაუმქრალ *კირს* CaO — სამშენებლო საქმეში, $NO_2$ და $SO_2$ — აზოტ- და გოგირდმჟავას წარმოებაში.

**ჟანგეულები** ბ უ ნ ე ბ რ ი ვ ი, მინერალთა კლასი, რ-შიც გაერთიანებულია ქიმ. ელემენტების ნაერთები ჟანგბადთან, ჰიდროქსილის ჯგუფთან ან ორივესთან ერთად. ჟ-ის შედგენილობაში შედის ელემენტები: Si, Al, Ti, Nb, Ta, Mn, Mg, Sn, Zr, Fe, Be, Bi, U, Cu და სხვ. ჟ. განიყოფება მარტივ და რთულ ჟ-ად, აგრეთვე ოქსიჰიდრატებად. მ ა რ ტ ი ვ ჟ-ში ყველა ჟანგეულწარმომქმნელი ელემენტის კატიონის ჟანგვის ხარისხი ერთნაირია (მაგ., $Si^{4+}O_2$, $Al_2^{3+}O_3$, $Fe_2^{3+}O_3$), რ თ უ ლ ჟ-ში კატიონების ჟანგვის ხარისხი სხვადასხვაა (მაგ., $Fe^{2+}Fe_2^{3+}O_4$, $Fe^{2+}Ti^{4+}O_3$), ჰ ი დ რ ო ჟ ა ნ გ ე უ ლ ე ბ შ ი ანიონია ჰიდროქსილის ჯგუფი $(OH)^-$, ო ქ ს ი ჰ ი დ რ ა ტ ე ბ შ ი ანიონებია $(OH)^-$ და $O^{2-}$ ერთდროულად. ხშირად ბუნებრივი ჟ. ჰიდრატირებულია (მაგ., ოპალი $SiO_2 \cdot nH_2O$).

ჟ. დედამიწის ქერქში ფართო დიაპაზონის ფიზ.-ქიმ. პირობების დროს წარმოიქმნება. მრავალი მათგანი ძვირფასი სასარგებლო წიაღისეულია (მაგ., Mn, Fe, Al, Sn და სხვ. მადნები).

**ჟანგვა,** იხ. სტ. *ჟანგვა-აღდგენა*.

**ჟანგვა** ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი, იმ ჟანგვითი რეაქციების ერთობლიობა, რ-ებიც მიმდინარეობს ყველა ცოცხალ უჯრედში. მისი ძირითადი ფუნქციაა ორგანიზმის უზრუნველყოფა ენერგიით. უჯრედებში ჟ-ის რეაქციების კატალიზატორებია *ოქსიდორედუქტაზები*. ჟანგვა-აღდგენითი რეაქციების არსი მდგომარეობს წყალბადის ატომების ან ელექტრონის გადასვლაში დასაჟანგი ნივთიერებიდან (დონორიდან) აღსადგენზე (აქცეპტორზე). ორგანიზმში ჟანგვითი პროცესის შესწავლა დაიწყო XVIII ს-ში ა. *ლავუაზიემ*; შემდეგში მის კვლევაში დიდი წვლილი შეიტანეს ო. ვარბურგმა, ჰ. ვილანდმა (გერმანია), ჰ. კრებსმა, პ. მიჩელმა (ინგლისი), ა. ლენინჯერმა (აშშ) და სხვ. საბჭ. მკვლევარებიდან— ა. *ბახმა*, ვ. *პალადინმა*, ვ. *ენგელგარდტმა*, ს. სევერინმა, ვ. ბელიცერმა და სხვ.

აერობებში აღმდგენელი ეკვივალენტი (აე) — წყალბადის ატომები და ელექტრონები — საბოლოოდ აქცეპტირდება ჟანგბადზე. აე-ის მიმწოდებელია როგორც ორგ., ისე არაორგ. ნაერთები. ჟ-ის დროს გამოთავისუფლებული ენერგია ძირითადად გროვდება ადენოზინტრიფოსფორის მჟავის (ატფ) მოლეკულებსა და სხვა *მაკროერგულ ნაერთებში*. ჟ-ს თან სდევს ატფ-ის სინთეზი ადენოზინდიფოსფორის მჟავისგან (ადფ) და არაორგ. ფოსფატისაგან, რაც ხორციელდება *გლიკოლიზის* დროს. სუნთქვის პროცესში ნახშირწყლები, ცხიმები და ცილები განიცდიან მრავალსაფეხურიან ჟანგვას, რ-ის დროსაც აღდგება სუნთქვითი ჯაჭვის აე-ის ძირითადი მიმწოდებლები: ფლავინები, *ნიკოტინამიდადენინდინუკლეოტიდი* (ნად), ნიკოტინამიდადენინდინუკლეოტიდფოსფატი (ნადფ) და ლიპოის მჟავა. ამ ნაერთების აღდგენა ხდება *ტრიკარბონის მჟავების ციკლში*, რ-ითაც ბოლოვდება ნახშირწყლების, ცხიმებისა და ამინომჟავების ჟანგვითი გარდაქმნები. გარდა ტრიკარბონის მჟავების ციკლისა, აღდგენილი *კოფერმენტების*—ფად-ისა (ფლავინადენინდინუკლეოტიდი) და ნად-ის გარკვეული ნაწილი წარმოიქმნება ცხიმოვანი მჟავების დაჟანგვისა და გლუტამინის მჟავას ჟანგვითი დეზამინირებისას (ნად)და პენტოზოფოსფატურ ციკლში (აღდგენილი ნადფ). გლიკოლიზი, ტრიკარბონის მჟავების ციკლი და სუნთქვითი ჯაჭვი ფუნქციონირებს ყველა *ევკარიოტში*. ცხიმოვანი მჟავების ჟ. ხერხემლიანებში იძლევა იმ ენერგიის ნახევარს, რ-საც იყენებს ღვიძლი, თირკმელები, გულის კუნთები და ჩონჩხის მოსვენებული კუნთები. პენტოზოფოსფატური ჟ-ის გზა აქტიურია ძირითადად ღვიძლში და სარძევე ჯირკვლებში ლაქტაციის პერიოდში. ჟანგვითი რეაქციები ყოველთვის არ იწვევს ენერგიის დაგროვებას, ზოგ შემთხვევაში ის ემსახურება ნივთიერებათა გარდაქმნებსაც. ჟანგვისას ხდება ორგანიზმისათვის უცხო და მომწამვლელ ნივთიერებათა გაუვნებელყოფა. ჟ-ს, რ-საც არ ახასიათებს ენერგიის დაგროვება, თ ა ვ ი ს უ ფ ა ლ ი ჟ. ეწოდება. მისი ენერგეტ. ეფექტი სითბოს გამოყოფაა. როგორც ჩანს, ელექტრონების გადატანის სისტემას, რ-იც ახორციელებს ჟანგვით ფოსფორილირებას, აქვს უნარი გადაერთოს თავისუფალ ჟ-ზე, როდესაც ორგანიზმის მოთხოვნილება სითბოზე მკვეთრად იზრდება (ჰომოიოთერმულ ცხოველებში).

უძველესი ორგანიზმები, რ-ებიც დედამიწაზე უჟანგბადო ატმოსფეროს პირობებში არსებობდნენ, ანაერობები და ჰეტეროტროფები იყვნენ. უჯრედის უზრუნველყოფა ენერგიით ხორციელდებოდა გლიკოლიზის ტიპის პროცესით. შესაძლოა აგრეთვე, რომ აე-ს გადატანა ხდებოდა სუნთქვითი ჯაჭვის გავლით ნიტრატზე ან სულფატზე, როგორც ეს ზოგიერთ მიკროორგანიზმში დღესაც ხდება. ფოტოსინთეზის პროცესის წარმოქმნამ განაპირობა ჟანგბადის დაგროვება ატმოსფეროში, რამაც შეცვალა ჟანგვითი პროცესების ადრეული წესი, წარმოიქმნა სპეც. ფერმენტი ციტოქრომოქსიდაზა, რ-იც აღადგენს ჟანგბადს, რის შემდეგაც შესაძლებელი ხდება მისი გამოყენება ელექტრონების აქცეპტორად ჟანგვითი ჯაჭვის ბოლოს. ახ. პირობებმა ჩამოაყალიბა ბიოქიმ. სუნთქვითი აპარატის თანამედროვე ტიპი, რ-იც ენერგიით უზრუნველყოფს ყველა აერობს. *დ. ჯოხაძე*.

**ჟანგვა-აღდგენა,** ჟ ა ნ გ ვ ა-ა ღ დ გ ე ნ ი თ ი რ ე ა ქ ც ი ე ბ ი, ქიმ. რეაქციები, რ-თაც თან ახლავთ ატომთა ჟანგვის რიცხვის ცვლილება. თავდაპირველად (მას შემდეგ, რაც ა. ლავუაზიემ ჩამოაყალიბა წვის ჟანგბადური თეორია) ჟანგვას უწოდებდნენ მხოლოდ ჟანგბადთან შეერთების რეაქციას, ხოლო აღდგენას — ჟანგბადის წართმევას. ქიმიაში ელექტრონული წარმოდგენების შემოტანის (1920—30) შემდეგ შესაძლებელი გახდა „ჟ.-ა"-ის ცნების განზოგადება. ელექტრონული თეორიის თანახმად, ელექტრონების გაცემას ატომის, მოლეკულის ან იონის მიერ ჟ ა ნ გ ვ ა ეწოდება, ხოლო შეერთებას — ა ღ დ გ ე ნ ა. მ ჟ ა ნ გ ა ვ ს უწოდებენ ნეიტრალურ ატომს, მოლეკულას ან იონს, რ-იც მიიერთებს ელექტრონებს, ხოლო ა ღ მ დ გ ე ნ ს — რ-იც გასცემს.

ქიმიაში ჟ.-ა-ის რეაქციები მიეკუთვნება ერთ-ერთ ყველაზე უფრო გავრცელებულ ქიმ. რეაქციათა რიცხვს, მაგ., როგორც წესი, მათზეა დამყარებული მარტივი ნივთიერებების (ლითონებისა და არალითონების) მიღება.

ჟ.-ა-ის რეაქციები საფუძვლად უდევს აგრეთვე წვის პროცესებს და ისეთი მნიშვნელოვანი ქიმ. პროდუქტების ტექ. წარმოებას, როგორც არის *ამიაკი*, *აზოტმჟავა*, *გოგირდმჟავა*. გალვანურ ელემენტებში ემძ-ის წარმოქმნა გამოწვეულია ჟ.-ა-ით. ელექტროლიზის დროს ანოდზე მიმდინარეობს ელექტროქიმ. ჟანგვა, ხოლო კათოდზე — ელექტროქიმ. აღდგენა. ლითონთა კოროზია აგრეთვე დაკავშირებულია ჟ.-ა-ის რეაქციებთან, რის შედეგად ხდება ლითონთა ჟანგვა.

სუნთქვა, მცენარეთა მიერ ნახშირბადის ასიმილაცია (იხ. *ფოტოსინთეზი*), ნივთიერებათა ცვლა და სხვა ბიოლ. მნიშვნელოვანი მოვლენები წარმოადგენენ ჟ.-ა-ის რეაქციებს.

ჟ.-ა-ითი რეაქციების შედგენისას ძირითადი სიძნელეა კოეფიციენტის შერჩევა, განსაკუთრებით რეაქციებში ისეთი ნაერთებისათვის, რ-ებშიც *ქიმიური ბმა* არის არა იონური, არამედ კოვალენტური ხასიათის. ასეთ შემთხვევებში სასარგებლოა ცნებები ელექტროუარყოფითობისა და ჟანგვის რიცხვის შესახებ. ე ლ ე ქ ტ რ ო უ ა რ ყ ო ფ ი თ ო ბ ა არის სიდიდე, რ-იც ახასიათებს მოლეკულაში ატომის მიერ ელექტრონების მიზიდვისა და შეკავების უნარს. ჟანგვის რიცხვს შეიძლება ჰქონდეს უარყოფითი, დადებითი და ნულოვანი მნიშვნელობები. იგი ჩვეულებრივ აღინიშნება არაბული ციფრით ელემენტის სიმბოლოს ზევით. მაგ., $\overset{-1}{Na_2}\overset{-2}{O}$, $\overset{0}{Cl_2}$. გასათვალისწინებელია, რომ ზოგიერთი ელემენტის ატომთა ჟანგვის რიცხვი $n$ ნაერთებში ყოველთვის მუდმივია (ტუტე ლითონები +1, ტუტე მიწათა ლითონები და თუთია +2, ალუმინი +3, ჟანგბადი, ზეჟანგების გარდა — 2 და ა. შ.). მარტივ ნივთიერებებში ატომთა ჟანგვის რიცხვი ნულის ტოლია, ერთატომიანი იონისა იონურ ნაერთებში კი ამავე იონის მუხტისა

ამ მონაცემების საფუძველზე შეიძლება ატომთა ჟანგვის რიცხვის გამოთვლა რთულ ნივთიერებებში იმის გათვალისწინებით, რომ ატომთა ჟანგვის რიცხვების ალგებრული ჯამი მოლეკულაში ყოველთვის ნულის ტოლია. მაგ., გამოვთვალოთ P-ს ჟანგვის რიცხვი $H_3PO_4$-ში. $n(H) = +1$, $n(O) = -2$; რადგან ყველა ატომის ჟანგვის რიცხვის ალგებრული ჯამი ნულის ტოლი უნდა იყოს, ამიტომ $n(P) = +5$.

**ჟანგვა-აღდგენითი რეაქციები** ო რ გ ა ნ ი ზ მ შ ი, ბიოქიმ. პროცესები, რ-ის დროსაც წყალბადის ელექტრონი ან ატომი გადადის ერთი მოლეკულიდან (დასაჟანგიდან) მეორეში (აღსადგენში). ჟ.-ა. რ-ის კატალიზატორებია ფერმენტები — *ოქსიდორედუქტაზები*. ზოგი ჟ.-ა. რ-ის დროს გამოყოფილი ენერგია მარაგის სახით გროვდება *მაკროერგული ნაერთების* მოლეკულების ქიმ. ბმებში. ჟ.-ა. რ-ს ეკუთვნის *ტრიკარბონის მჟავების ციკლის* რეაქციები, სუნთქვის, ფოტოსინთეზის,

ორგანიზმის კლასიფიკაცია ენერგიის წყაროსა და აღმდგენელი ეკვივალენტების მიხედვით

| ორგანიზმების ტიპი | ენერგიის წყარო | დასაჟანგი ნაერთი (აღმდგენელი ეკვივალენტების წყარო) | მაგალითი |
|---|---|---|---|
| ფოტოლითოტროფები | სინათლე | არაორგანული ნაერთი ($H_2O$, $H_2S$, S) | უმაღლესი მცენარეების მწვანე უჯრედები, ლურჯ-მწვანე წყალმცენარეები, მაფოტოსინთეზირებელი ბაქტერიები |
| ფოტოორგანოტროფები | სინათლე | ორგანული ნაერთები | ზოგი ძოწეული ბაქტერია |
| ქემოლითოტროფები | დაჟანგვის რეაქციები | არაორგანული ნაერთები ($H_2$, S, $H_2S$, $NH_3$, $Fe^{2+}$) | წყალბადის, გოგირდის, დენიტრიფიკაციის ბაქტერიები, რკინის ბაქტერიები. |
| ქემოორგანოტროფები | დაჟანგვის რეაქციები | ორგანული ნაერთები | ცხოველები, მიკროორგანიზმების უმეტესობა, მცენარის არამაფოტოსინთეზირებელი უჯრედები. |

დუღილის დროს ელექტრონების გადატანის რეაქციები, ცხიმოვანი მჟავების სინთეზისა და ჟანგვის რეაქციები და ცოცხალ უჯრედში მიმდინარე სხვა პროცესები.

**ჟანგვითი ფოსფორილირება,** ცოცხალ უჯრედში ადენოზინტრიფოსფორის მჟავას (ატფ) მოლეკულების სინთეზი ორგანული ნივთიერებების (სუბსტრატების) მოლეკულათა დაჟანგვის ენერგიის ხარჯზე. ჟ. ფ.-ის შედეგად უჯრედში გროვდება ატფ, რ-იც ხმარდება ორგანიზმში მიმდინარე სხვადასხვა სასიცოცხლო პროცესს. ატფ-ის მთავარი სუბსტრატები—ორგ. მჟავები — წარმოიქმნება *ტრიკარბონის მჟავების ციკლში*. ჟ. ფ., 1930 აღმოაჩინა ვ. *ენგელგარდტმა*. 1939 ვ. ბელიცერმა და ე. ციბაკოვამ დაადგინეს, რომ ჟ. ფ. დაკავშირებულია ელექტრონების გადატანასთან სუნთქვით ჯაჭვში, რაც მიმდინარეობს საფეხურებრივად ნიკოტინამიდადენინდინუკლეოტიდის (ნად. H) ან *ნიკოტინამიდადენინდინუკლეოტიდფოსფატის* (ნადფ. H) აღდგენილი ფორმიდან Q კოფერმენტის საშუალებით. ციტოქრომებზე ელექტრონების გადატანა მთავრდება ჟანგბადის აღდგენით რთული ფერმენტული კომპლექსის — ციტოქრომოქსიდაზის საშუალებით.

სუნთქვით ჯაჭვში მიმდინარე ჟანგვა-აღდგენითი რეაქციების შედეგად გამოყოფილი ენერგია ინახება ატფ-ის მოლეკულაში. ატფ სინთეზირდება ადენოზინდიფოსფორის მჟავასაგან (ადფ) და არაორგ. ფოსფორისაგან ფერმენტ ატფ-სინთეტაზის მონაწილეობით. სინთეზირებული ატფ-ის შეფარდება გამოყენებულ ჟანგბადთან (P/O) ერთი მოლეკულა ნად. H დაჟანგვისას უდრის 3-ს, ქარვამჟავის დაჟანგვისას — 2-ს. *ლ. წაქაძე.*



ჟანგვითი ფოსფორილირების გამარტივებული სქემა. მსხვილი ისრებით ნაჩვენებია ატფ-ის სინთეზის უბნები.

**ჟანგვის რიცხვი,** ჟ ა ნ გ ვ ი ს ხ ა რ ი ს ხ ი, ელექტროსტატიკური მუხტის რიცხვითი სიდიდე, რ-იც მიეწერება ატომს მოლეკულაში იმ დაშვებით, რომ ქიმ. ბმის წარმომქმნელი ელექტრონული წყვილები მთლიანადაა წანაცვლებული ნაკლებად ელექტროდადებითი ატომებიდან ელექტროუარყოფითი ატომებისაკენ. ჟ. რ. გამოიყენება *ჟანგვა-აღდგენითი* რეაქციების ტოლობების შესადგენად არაორგ. ნაერთების, განსაკუთრებით კი *კომპლექსნაერთების* კლასიფიკაციაში. ხშირად ჟ. რ. არ ემთხვევა არც *ვალენტობას* (მაგ., ორგ. ნაერთებში ნახშირბადი ყოველთვის ოთხვალენტოვანია, ხოლო ნახშირბადატომის ჟ. რ. $CH_4$, $CH_3OH$, HCOOH-ში შესაბამისად უდრის −4, −2 და +2) და არც ბმის წარმომქმნელი ელექტრონების რაოდენობას. როდესაც სხვადასხვა სახის ატომების ელექტროუარყოფითობა ახლოა ერთმანეთთან, ჟ. რ-ის განსაზღვრა ცალსახად არ ხერხდება.

**ჟანგვის ხარისხი,** იგივეა, რაც *ჟანგვის რიცხვი*.

**ჟანდარმერია** (ფრანგ. gendarmerie), სამხედრო წყობის პოლიცია, რ-იც ასრულებს დაცვით ფუნქციებს ქვეყანაში და არმიაში; მეფის რუსეთში აგრეთვე პოლიტ. პოლიცია. პირველად შეიქმნა საფრანგეთში 1791; ფრანგ. ჟ. შედის შეიარაღებული ძალების შემადგენლობაში, მაგრამ სამხ. სამინისტროსთან ერთად შინაგან საქმეთა და იუსტიციის სამინისტროებსაც ექვემდებარება. ანალოგიური ორგანიზაცია შეიქმნა XIX ს. დასაწყისში პრუსიაში (უფრო გვიან გერმანიაში) და ავსტრიაში; არსებობს საფრანგეთში, ავსტრიასა და ზოგიერთ სხვა ქვეყანაში.

რუსეთში ჟანდარმთა რაზმები შეიქმნა გატჩინაში 1792 ტახტის მემკვიდრის პავლე პეტრეს ძისადმი დაქვემდებარებულ ჯარებში და 1796-მდე არსებობდა სამხ. პოლიციის სახით. 1815 ჩამოყალიბდა ჟანდარმთა ნაწილები, რ-ებიც თვალყურს ადევნებდნენ წესრიგსა და განწყობილებას არმიაში. პოლიტ. პოლიციის მნიშვნელობა ჟ-ს 1817-იდან მიეცა. ცარიზმის მთავარ იარაღად იქცა ჟ. რევ. მოძრაობის წინააღმდეგ ბრძოლაში. „*მესამე განყოფილების*" დაარსებასთან დაკავშირებით 1827 ჟ. ჟანდარმთა კორპუსად გაერთიანდა (1836-იდან ცალკე კორპუსი). ჟანდარმთა კორპუსის აპარატი იყო „მესამე განყოფილების", მისი გაუქმების (1880) შემდეგ კი შინაგან საქმეთა სამინისტროს პოლიციის დეპარტამენტის აღმსრ. ორგანო. 1880-მდე ჟანდარმთა შეფი იყო „მესამე განყოფილების" მთავარი უფროსი, ხოლო შემდეგ— შინაგან საქმეთა მინისტრი. ჟ. 1917 თებ. რევ. შემდეგ გაუქმდა.

**ჟანდოვი** ზახარი (დ. 1. X. 1911, რუსე), ბულგარელი კინორეჟისორი. ბულგ. სრ დამს. არტისტი (1963). კინოში მოღვაწეობა დაიწყო 1942-იდან როგორც ოპერატორმა-დოკუმენტალისტმა. გადაიღო ფილმები. „ერთი დღე სოფიაში" (1946), „ხალხი ღრუბლებში" (1948). 1950-იდან მუშაობს მხატვრულ კინოში. რეჟისორია ფილმებისა: „განგაში" (1951), „სექტემბრის გმირები" (1954), „შავი მდინარე" (1963) და სხვ. ჟ. ბულგ. სოციალ. კინოხელოვნ. ერთ-ერთი ფუძემდებელია. დიმიტროვის პრემიის ლაურეატი (1951, 1959).

**ჟანი** (Jean) ბენუა გიიომ რობერ ანტუან ლუი მარი ადოლფ მარკ დ'ავიანო (დ. 5. I. 1921, ლუქსემბურგი), ლუქსემბურგის სახელმწიფოს მეთაური — ლუქსემბურგის დიდი ჰერცოგი (1964-იდან), ნასაუს დინასტიიდან, ბურბონ-პარმის პრინცი. 1938 დაამთავრა კოლეჯი ინგლისში. ფაშისტური გერმ. მიერ ლუქსემბურგის ოკუპაციის დროს (1940 წ. 10 მაისი) ემიგრაციაში იყო. ლუქსემბურგის ახალგაზრდობის ფაშისტურ ვერმახტში იძულებითი გაწვევის პროტესტის ნიშნად 1942 შევიდა ინგლ. შეიარაღებული ძალების რიგებში. მონაწილეობდა ბრძოლებში ნიდერლანდსა და ჩრდ. გერმანიაში. ლუქსემბურგის არმიის პოლკოვნიკის ჩინი აქვს.

**ჟანივრი,** სოფელი აჭარის ასსრ შუახევის რ-ნში, მესხეთის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. ჭვანისწყლის (აჭარისწყლის მარჯვ. შენაკადი) ხეობაში. წყლისაყრის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ჟ., ბრილი, ინწკრევთი, ნაღვარევი, ხაბელაშვილები). ზ. დ. 900 *მ*, შუახევიდან 26 *კმ*. ა. წულუკიძის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**ჟან პაული** (Jean-Paul) (ნამდვ. სახელი და გვარი იოჰან პაულ ფრიდრიხ რ ი ხ ტ ე რ ი, Richter), (21. III. 1763, ვუნზიდელი, —14. XI. 1825, ბაიროითი), გერმანელი მწერალი, პუბლიცისტი და პედაგოგი. მის შემოქმედებაში აღსანიშნავია რომანები „ჰესპერუსი..." (1795), „კვინტუს ფიქსლაინის ცხოვრება" (1796), „ზიბენკეზი..." (1796—97), „ტიტანი" (ტ. 1—4, 1800—03), „ცელქობის წლები" (1804—05). მნიშვნელოვანია აგრეთვე იდილია „ცხოვრება კმაყოფილი მასწავლებლისა აუენთალელი მარია ვუცისა" (1793), პედ. რომანი „ლევანა ანუ მოძღვრება აღზრდაზე" (ტ. 1—3, 1805) და „ესთეტიკის შესავალი" (ტ. 1—3, 1804).

**ჟანრი** ს ა მ ხ ა ტ ვ რ ო (ფრანგ. genre< ლათ. genus, ნათ. ბრ. generis—გვარი, სახეობა), ხელოვნების ყველა დარგში ისტორიულად ჩამოყალიბებული დაყოფა. მხატვრული მოღვაწეობის სხვადასხვა სფეროში არსებობს განსაკუთრებული ჟანრული დიფერენციაცია, რ-იც დამოკიდებულია ხელოვნ. კონკრ. დარგის სპეციფიკაზე. ხელოვნ. ყველა დარგისთვის არსებობს ჟანრული დიფერენციაციის უზოგადესი პრინციპები, რ-ებიც კონკრ. შემთხვევაში თავისებურადაა გამოხატული. ვინაიდან მხატვრული შემოქმედება სხვადასხვა მისწრაფების შემეცნებითი, იდეურ-შეფასებითი და გამომხატველობითი ერთიანობაა, მხატვრული ჟ-ების გამოყოფა სხვადასხვა მიმართულებით მიმდინარეობს, რ-ებიც ერთმანეთთან კანონზომიერედაა დაკავშირებული.

ს ა ხ ვ ი თ ი ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ი ს ჟ-ები ერთმანეთისაგან განსხვავდება ასახვის ობიექტით (პეიზაჟი, პორტრეტი, ნატურმორტი, ბატალური ჟ., ყოფითი ჟ., ისტორიული ჟ.). ჟ-ების გარკვეული ტიპი დაკავშირებულია მხატვრის იდეურ-ფსიქოლ. შეფასების პოზიციასთან (აპოლოგეტური, გარეგნულად ობიექტური, ირონიული). ამ თვალსაზრისით რეალისტურ პორტრეტს უპირისპირდება კარიკატურა, შარჟი. მეტად მრავალფეროვანია აგრეთვე მხატვრული სახის აგების ხერხებიც, რაც ზოგადისა და ცალკეულის სხვადასხვა პროპორციით შერწყმის საშუალებას იძლევა. ამ თვალსაზრისით გამოიყოფა ჟანრული რიგი, მაგ., პორტრეტული ძეგლიდან — ალეგორიულამდე. მ უ ს ი კ ა შ ი ტერმ. ჟ. ფართო გაგებით იხმარება მუსიკის სხვადასხვა სახეობის მიმართ (საოპერო ჟ., სიმფ. ჟ. და ა. შ.), უფრო მართებულია ტერმინის გამოყენება ვიწრო მნიშვნელობით, კერძოდ, ძირითადი დარგის ნაირსახეობის აღსანიშნავად. მაგ., ოპერის ჟ-ები: კომიკური ოპერა, დიდი ოპერა, ლირიკ. ოპერა და ა. შ., სიმფ. მუსიკის ჟ-ები: სიმფონია, უვერტიურა, სიმფ. პოემა და სხვ. კამერული მუსიკის ჟ-ები: რომანსი, სონატა, კვარტეტი და სხვ. ჟ-ის ცნებაში შედის აგრეთვე ამა თუ იმ სახის შემოქმედება და მასთან დაკავშირებული შესრულების მანერა, მაგ., სალონური ჟ., მსუბუქი ჟ.

ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ა შ ი, ნაწარმოებთა გვარების (ეპოსი, ლირიკა, დრამა) სახეობათა აღმნიშვნელი ცნება. ხასიათდება როგორც ასახვითი, ისე ფორმისეული ნიშნების ისტ. მყარი ერთობლიობით. ჟ-ის ტიპოლოგიური სპეციფ. ნიშნები მარად ცვალებადი ეპოქისეულ-ეროვნ. და ინდივიდუალური სახემოსილებით ვლინდება; ამასთან ეპოქისეულ-სუბიექტური ფაქტორებითაც არის განპირობებული. ლიტ. გვართა შესაბამისად არსებობს ეპიკური ჟ-ები (პოემა, რომანი, მოთხრობა, მცირე მოთხრობა, ნოველა, იგავ-არაკი; დოკუმენტური, მხატვრული ნარკვევი, ავტობიოგრაფია, მემუარები, მოგზაურობა, ბიოგრაფია), ლირიკული ჟ-ები (ოდა, ჰიმნი, ელეგია, სატირა...) და დრამატული ჟ-ები (ტრაგედია, კომედია, დრამა, ვოდევილი, ფარსი, მელოდრამა). ჟ-ებში თავისებურად მჟღავნდება გვარეობითი სპეციფიკური ტიპოლოგიური ნიშნები— ასახვის პრინციპები: ეპიკური ჟ-ები სინამდვილის მხატვრული წარმოსახვის ობიექტირების აქცენტირებით ხასიათდება; ლირ. ჟ-ები სუბიექტირების აქცენტირებას ახდენს; დრამ. ჟ-ები გარეგნულად გამორიცხავს მწერლის თხრობას, ძირითადად ინტრიგას, კოლიზიას, პერსონაჟთა დიალოგებსა და მონოლოგებს ეფუძნება. ეპიკურ ნაწარმოებთა ჟანრობრივ კლასიფიკაციას საფუძვლად უდევს ასახვის მასშტაბისა და ნაწარმოებთა კომპოზიციის სხვადასხვაობა. ლირ. თხზულებათა დაჯგუფება, უპირველეს ყოვლისა, თემატიკური მოტივების ტიპოლოგიურ ნიშანთა მიხედვით ხდება. დრამ. ჟ-ებში თემატურ მოტივს ასახვის ასპექტის სხვადასხვაობა ერთვის კომიკურის, ტრაგიკულისა და კომ.-ტრაგიკულის სახით. ნაწარმოების ესა თუ ის კომპონენტი ჟ-ის თავისებურებას განსაკუთრებული სიმკვეთრით ავლენს უპირატესად ეპოსსა და დრამაში.

ჟ-ების, ისევე როგორც გვარების, ისტ. ფორმათა განვითარება უთანაბროა, რის კონკრეტულ გამოხატულებას შესატყვისი ეპოქის განსაკუთრებულობანი განსაზღვრავენ. ამასთან, ზოგიერთი მნიშვნელოვანი ფორმის წარმოშობა განვითარების მხოლოდ ადრინდ. საფეხურზეა შესაძლებელი. მაგ., ეპოსი (ეპოპეა) თავისი კლასიკური ფორმით ანტიკურმა ბერძნ. სამყარომ შექმნა და ამ სამყაროს მხატვრული კულტურის განუმეო-


მ. ჟაროვი.


მ. ჟ ა რ ო ვ ი ლებედევის როლში (ა ჩეხოვის „ივანოვი“).


ნამდვილი ჟასმინი.

რებელ ეპოქისეულ ნიშანდობლივ თვისებად გვევლინება. პირიქითაც ხდება: ზოგიერთი ჟ. (მაგ., რომანი) ლიტ-რის განვითარების უფრო გვიანდ. საფეხურზე წარმოიშვა.

*ლიტ.* იხ. სტ-თან გ ვ ა რ ი ლიტერატურული.

**ჟანსენი** (Janssen) პიერ ჟიულ სეზარ (22. II. 1824, პარიზი, — 23. XII. 1907, მედონი), ფრანგი ასტრონომი, პარიზის მეცნ. აკად. (1873) და ლონდონის სამეფო საზ-ბის (1875) წევრი. ციურ სხეულთა სპექტრული ანალიზის ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1868 (ჯ. *ლოკიერისგან* დამოუკიდებლად) შეიმუშავა სპექტრული დაკვირვების მეთოდი, რ-ითაც შეიძლება მზის პროტუბერანცების შესწავლა მზის კიდეზე მაშინ, როცა დაბნელება არ არის.

**ჟაპურა,** ი ა პ უ რ ა (Japurá, Yapurá), მდინარე კოლუმბიასა (ადგილ. სახელწ. კ ა კ ე ტ ა — Caquetá) და ბრაზილიაში, ამაზონის მარცხ. შენაკადი. სიგრძე დაახლ. 2000 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 170 ათ. *კმ²*. სათავე აქვს კოლუმბიის ცენტრ. კორდილიერაში. ზემო დინებაში ძალზე ჭორომიანია, ამაზონის დაბლობზე განივრდება და მდორდება, ქვემოთში იტოტება. საზრდოობს წვიმის წყლით. წყალმოვარდნის დროს (მარტი-ივლ.) კალაპოტიდან გადმოდის და აჩენს ტბებს. წყლის საშ. ხარჯი დაახლ. 6000 *მ³/წმ*. სანაოსნოა ბრაზ. ფარგლებში.

**ჟარგონი** (ფრანგ. jargon), 1. ვიწრო სოციალური ჯგუფის (მოსწავლეების, სამხ. პირებისა და სხვ.) მეტყველება. საერთო ენისაგან განსხვავებულია მხოლოდ ლექსიკით. მაგ., ქართველ მოსწავლეთა თანამედროვე ჟ-ს მიეკუთვნება: ხურავს — „ყველას სჯობს“, შარაფი — „წვეულება, ქეიფი“ და სხვ. ჟ-ს არ ახასიათებს ზუსტი ტერმინოლოგია (ამით განსხვავდება პროფ. ენისაგან) და არ არის საიდუმლო ენა (ქურდების არგოსაგან განსხვავებით). 2. ნაირენოვანი მოსახლეობის საურთიერთო მეტყველება (მაგ., პიჯინ-ინგლისური).

**ჟარი** (Jarry) ალფრედ (8. IX. 1873, ქ. ლავალი, მაიენის დეპარტ.,—1. XI. 1907, პარიზი), ფრანგი მწერალი. სათავეში ედგა სიმბოლისტ და მოდერნისტ პოეტთა ჯგუფს. სახელი გაითქვა მარიონეტების თეატრისათვის დაწერილი გროტესკული ფარსით „მეფე იუბიუ“ (1888), რ-შიც სამყარო წარმოდგენილია ერთმანეთთან დაუკავშირებელი ფაქტების პარადოქსულ შერწყმად, უაზრობად და ძალადობის ზეიმად. ეკუთვნის ლექსების კრებულები: „ქვიშის საათის წუთები“ (1894), „კეისარი ანტიქრისტე“ (1895). ეროტიკულ-ფანტასტ. რომანი „ზემამაკაცი“ (1902) და სხვ. მისი შემოქმედების ზოგიერთი მხარე შემდგომში განავითარეს კუბისტებმა, დადაისტებმა და სიურრეალისტებმა.

**ჟაროვი** ალექსანდრე ალექსის ძე [დ. 31. III (13. IV). 1904, სოფ. სემიონოვსკაია, ახლანდ. მოჟაისკის რ-ნი, მოსკოვის ოლქი], რუსი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1920-იდან ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1921-იდან. მისი ლექსების პირველი კრებულია „ყინულმჭრელი“ (1925). ჟ-ს ეკუთვნის პოემები: „კომკავშირელი“ (1924), „ოსტატი იაკობი“ (1924), „გარმონი“ (1926), „ვარია ოდინცოვა“ (1938) და სხვ. ბევრი მისი ლექსი სიმღერად იქცა. დაჯილდოებულია 4 ორდენითა და მედლებით.

**ჟაროვი** მიხეილ ივანეს ძე [14 (27). X. 1900, მოსკოვი,—16. XII. 1981, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1949). სოციალ. შრომის გმირი (1974), სკკპ წევრი 1950-იდან. 1919 დაამთავრა მუშათა ორგანიზაციების სამხატვრო-საგანმან. კავშირის თეატრთან არსებული სტუდია. სხვადასხვა დროს იყო მოძრავი საფრონტო თეატრის, მეიერხოლდის სახ. საცდელ-ჰეროიკული თეატრის, მოსკ. კამერული თეატრისა და სხვ. თეატრების მსახიობი. 1938-იდან მოღვაწეობს მოსკ. მცირე თეატრში. თავდაპირველად წარმატებით ასრულებდა კომიკურ როლებს. მისი თამაში გამოირჩეოდა ხალხური, ხალისიანი იუმორით, მომხიბვლელობით. შემდგომ წლებში ასევე წარმატებით გამოდიოდა სახასიათო და დრამ. როლებში. კომედიური სიმსუბუქე ამ როლებში შერწყმულია ფსიქოლ. სიღრმესთან. თეატრში ითამაშა: პროხორი (გორკის „ვასა ჟელეზნოვა“), ლებედევი (ჩეხოვის „ივანოვი“), დიკი (ოსტროვსკის „ჭექა-ქუხილი“) და სხვ. ჟ. საბჭ. კინოს გამოჩენილი მსახიობია. როლები: ჟიგანი („ცხოვრების საგზური“, 1931), ზაიცევი („სამი ამხანაგი“, 1935), სმირნოვი („დათვი“, 1938), მენშიკოვი („პეტრე I“, 1937—39), დიაკი გავრილა („ბოგდან ხმელნიცკი“, 1941), ანისკინი („სოფლის დეტექტივი“, 1969) და სხვ. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941, 1942, 1947). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ჟაროკოვი** ტაირ ჟაროკის ძე [22. IX (5. X). 1908, სოფ. ურდა, ახლანდ. ჯანიბეკის რ-ნი, ურალსკის ოლქი,—11. III. 1965, ალმა-ათა], ყაზახი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1939-იდან. ნაწარმოებებს აქვეყნებს 1928-იდან. ლექსების პირველი კრებ. „ვარსკვლავთნათება“ 1932 გამოსცა. ავტორია პოემებისა: „მზე ამეტყველდა“ (1934), „ნიაღვარი“ (1937), „გრიგალი უდაბნოში“ (1957) და სხვ. დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: К а р а т а е в М., Казахская литература, М., 1960.

**ჟასმინი** (Jasminum), მცენარეთა გვარი ზეთისხილისებრთა ოჯახისა. აერთიანებს 300-მდე სახეობას, რ-იც უმთავრესად გავრცელებულია აზიის, აფრ. და სამხრ. ამერ. ტროპიკებსა და სუბტროპიკებში. სსრკ-ში ველურად იზრდება 3 სახეობა, კერძოდ საქართველოში 2: ს ა მ კ უ რ ნ ა ლ ო ა ნ უ ნ ა მ დ ვ ი ლ ი ჟ. (G. officinale) ფოთოლმცვივანი ან ნახევრად მარადმწვანე მხოხავი ბუჩქია, რ-ის სიმაღლე 10 *მ*-ს აღწევს. ნახევარქოლგა ყვავილედში თავმოყრილი თეთრი სურნელოვანი ყვავილები აქვს. სინათლის მოყვარული და საკმაოდ გვალვაგამძლეა. იზრდება მთის ქვემო სარტყელში, ბუჩქნარებსა და ტყის პირებზე. ყვავილობს ივლ-იდან ოქტ-მდე. კარგი დეკორ. მცენარეა. რგავენ ბაღებსა და პარკებში, იყენებენ კედლების, აივნებისა და ტალავერების გასამწვანებლად. ყვავილებიდან იღებენ სურნელოვან ეთეროვან ზეთს. ტ ა ნ დ ა ბ ა ლ ი ა ნ უ ბ უ ჩ ქ ო ვ ა ნ ი ჟ. (G. fruticans) სწორი ან რკალისებრტოტებიანი ბუჩქია. მისი სიმაღლე 1—1,5 *მ* აღწევს. ყვითელი ყვავილები აქვს. გავრცელებულია აღმ. საქართველოში მთის შუა სარტყლამდე, ბუჩქნარებში, ღვიიანებსა და მეჩხერ ტყეებში. გამოიყენება მშრალი ფერდობების გასამწვანებლად, ბორდიურად, ცოცხალ ღობედ. ეგზოტური სახეობებიდან უფრო გავრცელებულია ჩ ი ნ უ რ ი ანუ შ ი შ ვ ე ლ ყ ვ ა ვ ი ლ ა ჟ. (J. nudiflorum).

*მ. იმედაძე.*

**ჟაშქვა,** სოფელი ონის რ-ნში (პიპილეთის სოფსაბჭო), რაჭის ქედის ჩრდ. კალთაზე. ზ. დ. 1220 *მ*, ონიდან 9 *კმ*. პიპილეთის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. პიპილეთში (4 *კმ*). ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**ჟახუნდერი,** სოფელი ლენტეხის რ-ნში, მდ. ცხენისწყლის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ჟ., ლამფალაში, ლეკოსანდი, ლემზაგორი, ლუჯი, მებეცი, სასაში, ჩუკული, ხერია). ზ. დ. 1350 *მ*, ლენტეხიდან 35 *კმ*. მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, 2 ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შემონახულია თლილი ქვით ნაგები შუა საუკ. წმ. გიორგის დარბაზული ეკლესია. შესასვლელი დას. და სამხრ-იდან აქვს, აღმ. სარკმელი მოჩუქურთმებულია ჟ-ის ეკლესიის ხის მოჩუქურთმებული კარი დაცულია საქართვ. ხელოვნ. მუზეუმში.

**ჟდანოვი** ანდრია ალექსანდრეს ძე [14 (26). II. 1896, მარიუპოლი, ახლ.ანდ. ჟდანოვი, — 31. VIII. 1948, მოსკოვი], საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1915-იდან. დაამთავრა რეალური სასწავლებელი. რევოლუციურ მოძრაობაში ჩაება 1912-იდან. 1916 რსდმპ ტვერის კომიტეტის წევრი. 1917 არმიაში იყო. 139-ე სათადარიგო პოლკში, ქ. შადრინსკში, ეწეოდა ბოლშევიკურ პროპაგანდას ჯარისკაცთა შორის. 1917 თებ. რევ. შემდეგ აირჩიეს საპოლკო კომიტეტში, შემდეგ იყო პირველი შადრინსკის საბჭოს თავ-რე, 1917 აგვ. — რსდმპ (ბ) შადრინსკის კომიტეტის თავ-რე, 1918—20 — წითელ არმიაში პოლიტსამუშაოზე ურალსა და ტვერში. გაზ. „ტვერსკაია პრავდის“ რედაქტორი. 1922-იდან ტვერის საგუბერნიო აღმასკომის თავ-რე. 1924—34 პარტიის ნიჟნი-ნოვგოროდის გუბკომის მდივანი, საკ. კპ(ბ) გორკის სამხარეო კომიტეტის მდივანი. საკ. კპ(ბ) XVII ყრილობის (1934) შემდეგ საკ. კპ(ბ) ცკ-ის მდივანი და ერთდროულად (1934 დეკ.) პარტიის ლენინგრ. საოლქო კომიტეტის და საქალაქო კომიტეტის მდივანი. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს, 1941 ივლ.-აგვ-ში — ჩრდ.-დას. მიმართულების ფრონტის სამხ. საბჭოს წევრი. 1941 აგვ-იდან — 1944 აგვმდე — ლენინგრ. ფრონტის სამხ. საბჭოს წევრი. 1944-იდან მუშაობდა საკ. კპ(ბ) ცკ-ის მდივნად იდეოლოგიის დარგში. იყო პარტიის IX, XII—XVIII ყრილობების დელეგატი. XIV (1925) და XV (1927) ყრილობებზე აირჩიეს საკ. კპ(ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატად, XVI—XVIII-ზე — საკ. კპ(ბ) ცკ-ის წევრად, 1935 თებ-იდან — საკ. კპ(ბ) ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატად, 1939 მარტიდან — საკ. კპ(ბ) ცკ-ის პოლიტბიუროს წევრად. სრულიად რუს. ცაკის და სსრკ ცაკის წევრი. სსრკ I—II მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით. დაკრძალულია მოსკოვში, წითელ მოედანზე.

**ჟდანოვი** დიმიტრი არკადის ძე [15. IX (28. IX). 1908, ტამბოვი, — 25. IX. 1971, მოსკოვი], საბჭ. ანატომი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966). 1929 დაამთავრა ვორონეჟის უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. განაგებდა ანატ. კათედრებს გორკის (1935—43), ტომსკის (1943—47) სამედ. ინ-ტებში, ლენინგრ. სანიტ. და ჰიგიენის ინ-ტში (1947—56), მოსკ. I სამედ. ინ-ტში (1956—71). ჟ. ძირითადად შეისწავლიდა ლიმფური სისტემის ფუნქციურ ანატომიას. სსრკ ანატომთა, ჰისტოლოგთა და ემბრიოლოგთა სამეცნ. საზ-ბის თავ-რე (1952—71), იუგოსლ., საფრ., ჩეხოსლ., გდრ-ის, გფრ-ისა და სხვა ქვეყნების სამედ. სამეცნ. საზ-ბების საპატიო წევრი; სახელმწ. პრემია (1944).

*თხზ.*: Хирургическая анатомия грудного протока и главных лимфатических коллекторов туловища, Горький, 1945; Леонардо да Винчи — анатом, М.—Л., 1955.

*ზ. კაციტაძე.*

**ჟდანოვი** (1948-მდე მ ა რ ი უ პ ო ლ ი), ქალაქი უკრ. სსრ დონეცკის ოლქში, აზოვის ზღვის სანაპიროზე, მდ. კალმიუსის შესართავთან. საზღვაო ნავსადგური და სამხრ.-აღმ. უკრ. ინდუსტრ. ცენტრი. რკინიგზის სადგური. 516 ათ. მცხ. (1983).

დაარსდა XVIII ს. დასასრულს. ჟ. მეტალ., მანქანათმშ. და ქიმ. მრეწვ. დიდი ცენტრია. ქალაქის უძველესი საწარმოებია ილიჩის სახ. მეტალ. ქ-ნა და შავი მეტალ. ქ-ნა „აზოვსტალი“. არის კოქსქიმ., მძიმე მანქანათმშ., ლითონის კონსტრუქციების, სამედ. მრეწვ. ტექნოლ. მოწყობილობის, ლითონსაგლინი, ლითონსაშტამპავი, ელექტროსაყოფაცხოვრებო ხელსაწყოების, გემთსარემონტო და სხვა ქ-ნები. მსუბუქი

და კვების მრეწვ. საწარმოები. ჟ. აზოვისზღვისპირა კლიმ. და ტალახით სამკურნ. კურორტია. არის სანატორიუმები, ტალახსამკურნალოები, დასასვენებელი სახლები.

ქალაქის ცენტრ., სამხრ. და ჩრდ. ნაწილებს (გამოყოფილია მდ-ების კალჩიკისა და კალმიუსის ჭალებით) განაშენიანება მიმდინარეობს მიკრორ-ნებად. ნაგებობათაგან აღსანიშნავია ქვანახშირის მუშაკთა პროფკავშირის ცკ-ის სანატორიუმი (1939, არქიტ. ო. ლუკიანოვი), კულტურის სასახლე „ისკრა" (1966, არქიტ. მ. პეტუხოვი) და სხვ.

ჟ-ში არის მეტალ. ინ-ტი, ოდესის საზღვაო ტრანსპ. ინჟინერთა ინ-ტის ფილიალი, ინდუსტრ., მეტალ., სამრეწვ.-ეკონ., საბჭ. ვაჭრობის ტექნიკუმები, სამედ., სამუსიკო სასწავლებლები. საოლქო რუს. თეატრი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, ა. ჟდანოვის სახლ-მუზეუმი. ჟ. ა. *ჟდანოვის* სამშობლოა.

**ჟდანოვი** (1939-მდე ე ჟ ო ვ ა კ ა ნ ი), სოფელი ბოგდანოვკის რ-ნში (გორელოვკის სოფსაბჭო), მადათაფის ტბის სამხრ. ნაპირზე, ბოგდანოვკა-ლენინაკანის საავტ. გზაზე. ზ. დ. 2130 *მ*. ბოგდანოვკიდან 21 *კმ*. XVI პარტყრილობის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი, ფოსტა.

**ჟდანოვის ქარხანა „აზოვსტალი"** ს ე რ გ ო ო რ ჯ ო ნ ი კ ი ძ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა, სსრკ შავი მეტალურგიის ერთ-ერთი უმსხვილესი საწარმო უკრ. სსრ დონეცკის ოლქის ქ. ჟდანოვში (ყოფ. მარიუპოლი) ქ-ნა ამუშავებს ქერჩის საბადოს ფოსფორიტიან რკინის მადანს (აგლომერატს ღებულობენ ქერჩის კამიშ-ბურუნის კომბინატიდან). ქ-ნის მშენებლობა 1930 დაიწყო. № 1 ბრმმედი ამუშავდა 1933. 1941 ქ-ნას 4 ბრმმედი და 6 მარტენის ღუმელი ჰქონდა, შენდებოდა საგლინი საამქროები. სამამულო ომის დროს (1943) ქ-ნა მთლიანად დაინგრა. 1944 დაიწყო მისი აღდგენა. 1948 ამოქმედდა ბლუმინგი და რელსსაგლინი საამქრო, 1949 — აგლომერაციული ფ-კა. 1952 მწყობრში ჩადგა რელსების სამაგრების საამქრო, 1953 — მრავალსორტული საგლინის საამქრო. 1967 დაიწყო ქ-ნის მეორე რიგის მშენებლობა ქ-ნა დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1966).

**ჟებელიანუ** (Jebeleanu) ეუჟენ (დ. 24. IV. 1911, ქ. კიმპინა), რუმინელი პოეტი. რუმინ. სრ აკად. წ.-კორ. პირველი ლექსები 1928 გამოაქვეყნა. თავდაპირველად მოდერნიზმის გავლენა განიცადა (კრებ. „გულები ხმლებქვეშ", 1934). 50-იანი წწ. შემდეგ სოც. მოტივები ჩნდება ჟ-ს კრებულებში: „ბრძოლისა და მშვიდობის ლექსები" (1950), „ბელჩესკუ" (1952, სახელმწ. პრემია, 1954) და სხვ. ჟ-ს პუბლიც. წერილები გაერთიანებულია კრებულში „XX საუკუნიდან" (1956).

**ჟებელიოვი** სერგეი ალექსანდრეს ძე [10 (22) IX. 1867, პეტერბურგი, — 29. XII. 1941, ლენინგრადი], საბჭ. ისტორიკოსი. ანტ. ისტორიის, ეპიგრაფიკის, არქეოლ. და კლასიკური ფილოლ. მკვლევარი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1927). დაამთავრა პეტერბ. უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი (1890). 1904—27 იყო პეტერბ. (შემდეგ ლენინგრ.) უნ-ტის პროფესორი. 1927-იდან ხელმძღვანელობდა ჩრდ. შავიზღვისპირეთის ანტ. პერიოდის შესწავლას მატერიალური კულტ. ისტ. სახელმწ. აკადემიაში (1937-იდან სსრკ მეცნ. აკად. მატერ. კულტ. ისტ. ინ-ტი). იკვლევდა ძვ. საბერძნ. ჩრდ. შავიზღვისპირეთის ანტ. ისტორიასა და არქეოლოგიას, ბლოკადის დროს ხელმძღვანელობდა ქალაქში დარჩენილ სსრკ მეცნ. აკად. ლენინგრ. ფილიალს.

*ლიტ.*: Г а й д у к е в и ч В. Ф., Академик С. А. Жебелев как исследователь Северного Причерноморья, «Советская археология», 1941, № 7 (ახლავს ჟ-ის შრომების სია).

**ჟებოტა** (ყოფ. მ ა თ უ რ ი ა ნ თ კ ა რ ი), სოფელი თიანეთის რ-ნში (თიანეთის სადაბო საბჭო), თიანეთის ქვაბულში, მდ. ივრის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1160 *მ*, თიანეთიდან 1 *კმ*. ახალსოფლის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. კ. ვოროშილოვის სახ. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

იხინჭის მთის წვერზე დგას შუა საუკ. ხუროთმოძღვრული კომპლექსი: დარბაზული ეკლესია, რ-ის აფსიდში სარკმლის გვერდზე შემორჩენილია მხატვრობა და წარწერები; ეკლესიის გვერდით არის ორსართულიანი ოთხკუთხა კოშკი, რ-ის მეორე სართულზე სამლოცველოა. ეკლესიის სამხრ.-დას-ით, გალავნის გარეთ, დგას ორსართულიანი სამრეკლო. იხინჭის მთის ძირში დიდი ნამოსახლარია.

*ლიტ.*: ბ ა რ ღ ა ვ ე ლ ი ძ ე ვ., ივრის ფშაველებში (დღიური), «ენიმკის მოამბე», 1941, ტ. 11; რ ა მ ი შ ვ ი ლ ი რ., ჯ ო რ ბ ე ნ ა ძ ე ბ., ერწო-თიანეთის არქეოლოგიური ექსპედიციის სადაზვერვო მუშაობის შედეგები, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1978, № 1.

*რ. რამიშვილი. ბ. ჯორბენაძე.*

**ჟელატინი** (ფრანგ. gélatine < ლათ. gelatus — გაყინული, გაცივებული), ცხოველური წარმოშობის ცილოვანი ნაერთების ნარევი. ჟ-ის დასამზადებლად ძვლებს, მყესებს, ხრტილებსა და მისთ. ხანგრძლივად ადუღებენ წყალთან ერთად. ამ პროცესის შედეგად მიღებულ ხსნარს გამოორთქლავენ, გააკამკამებენ და გააცივებენ ჟელედ გადაქცევამდე. ჟ-ს არა აქვს გემო და სუნი, თითქმის უფერული ან ოდნავ მოყვითალოა. ცივ წყალში და განზავებულ მჟავებში ძალიან ჯირჯვდება, მაგრამ არ იხსნება. გაჯირჯვებული ჟ. გათბობისას იხსნება და წარმოიქმნება წებოვანი ხსნარი, რ-იც გაცივებისას ლაბად იქცევა. ჟ-ს იყენებენ მედიცინასა და ბიოლოგიაში, ფარმაკოლოგიაში, კვების მრეწველობაში, ფოტო- და კინომრეწველობაში, ტექნიკაში.

**ჟელე** (ფრანგ. gelée), სადესერტო კერძი. ჟ-ს დასამზადებლად ხილ-კენკრის წვენს, აგრეთვე ღვინოს, რძესა და სხვა პროდუქტებს ადუღებენ შაქარსა (60%) და მცირე რაოდენობის (0,5—2,5%) პექტინთან, ჟელატინთან და მისთ. ერთად. გაცივების შემდეგ პროდუქტი ლაბისებურ კონსისტენციას ღებულობს. ხანგრძლივად შესანახ ჟ-ს პასტერიზაციას უტარებენ.

**ჟელეზნაია,** მთა ჩრდ. კავკასიაში, პიატიგორსკის რ-ნში. სიმაღლე 852 *მ*. წარმოადგენს ტრაქილიპარიტებით აგებულ ლაკოლითს. ბევრია მინერ. წყარო, რ-თა ბაზაზეც შეიქმნა კურორტი ჟელეზნოვოდსკი. კალთები შემოსილია ფართოფოთლოვანი ტყით.

**ჟელეზნოგორსკი,** ქალაქი (1962-იდან) რსფსრ კურსკის ოლქში. მდებარეობს მოსკ.—კიევის საავტ. მაგისტრალზე რკინიგზის სადგ. მიხაილოვსკი-რუდნიკიდან 4 *კმ*. 72 ათ. მცხ. (1983). რკინამადნეულის, გოფრირებული ტარისა და სამთო-მამდიდრებელი კომბინატები, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნა. სამთო-მეტალ. ტექნიკუმი.

**ჟელეზნოგორსკ-ილიმსკი,** ქალაქი (1965-მდე დაბა) რსფსრ ირკუტსკის ოლქში, მდებარეობს მდ. ილიმის ნაპირიდან 16 *კმ*-ზე. ნიჟნეილიმსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. კორშუნიხა-ანგარსკაია. ჟ.-ი. დაარსდა 1948 რკინის მადნის მდიდარი საბადოს აღმოჩენასთან დაკავშირებით. არის სამთო-მამდიდრებელი კომბინატი. სამთო-მეტალ. ტექნიკუმი.

**ჟელეზნოდოროჟნი** (1939-მდე ო ბ ი რ ა ლ ო ვ კ ა), ქალაქი (1952-მდე დაბა) რსფსრ მოსკოვის ოლქში. რკინიგზის სადგური, მოსკოვიდან 23 *კმ*. 83 ათ. მცხ. (1983). ხის დასამუშ., კერამ. შესამოსი მასალის კომბინატები, საცდელი კერამ., ავტოსარემონტო ქ-ნები, ბამბასართავი ფ-კა. საშენი კერამ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი. ჰიდრომეტეოროლ. ტექნიკუმი.

**ჟელეზნოვოდსკი,** ქალაქი რსფსრ სტავროპოლის მხარეში, ბალნეოლ. კურორტი. შედის კავკასიის მინერ. წყლების ჯგუფში. სარკინიგზო ტოტით (6 *კმ*) უკავშირდება სადგ. ბეშთაუს. მდებარეობს ზ. დ. 550—630 *მ* სიმაღლეზე, ჟელეზნაიას მთის ფოთლოვანი ტყით დაფარულ ფერდობებზე. ზაფხული მშრალი და თბილია (ივლ. საშ. ტემპ-რა 21°C), ზამთარი — ზომიერად რბილი (იანვ. საშ. ტემპ-რა -4°C). ნალექები 605 *მმ* წელიწადში. სამკურნ. საშუალება: ერთგვაროვანი ქიმ. შედგენილობის ნახშირმჟავა — ჰიდროკარბონატულ-სულფატიანი ნატრიუმ-კალციუმიანი წყაროების წყალი, რ-ის ტემპ-რა 11,2°C—55°C შორის მერყეობს. სამედ. ჩვენება: საჭმლის მომნელებელი ორგანოების, უროლოგიური დაავადებანი, ნივთიერებათა ცვლის მოშლა. ჟ-ში არის სანატორიული კომპლექსები: „უდარნიკი", „დუბოვაია როშჩა" და სხვ.


ა. ჟდანოვი.

**ჟელიაბოვი** ანდრია ივანეს ძე [17 (29). VIII. 1851, სოფ. ნიკოლაევკა, ახლანდ. ყირიმის ოლქი, — 3 (15). IV. 1881, პეტერბურგი], რუსი რევოლუციონერი, ხალხოსანი, „ნაროდნაია ვოლიას" აღმასკომის წევრი. ყმა გლეხის შვილი. ქერჩის გიმნაზიის დამთავრების შემდეგ, 1869, შევიდა ნოვოროსიის უნ-ტის (ოდესა) იურიდ. ფაკ-ტზე. სტუდენტთა გამოსვლებში მონაწილეობისთვის 1871 გარიცხეს და ოდესიდან გაასახლეს. მონაწილეობდა კიევისა და ოდესის რევ. წრეებში. 1874 დააპატიმრეს, გაათავისუფლეს თავდებით. განაგრძობდა არალეგალურ რევ. მოღვაწეობას. 1878-იდან ცხოვრობდა პოდოლსკის გუბერნიაში. ჟ. თანდათან მივიდა იმ დასკვნამდე, რომ აუცილებელი იყო პოლიტ. ბრძოლა და ტერორი. „ზემლია ი ვოლიას" ვორონეჟის ყრილობაზე მიიღეს ამ ორგანიზაციაში. აქ მომხდარი განხეთქილების შემდეგ სხვებთან ერთად ჟ-ც მონაწილეობდა „ნაროდნაია ვოლიას" ორგანიზაციის დაარსებაში. იგი აქტიურად მონაწილეობდა 1881 წ. 1 მარტს ალექსანდრე II-ზე თავდასხმის მომზადებაში, მაგრამ 27 თებ. დააპატიმრეს. მოითხოვა გასამართლება თავდასხმის მონაწილეებთან ერთად. პროცესზე წარმოთქვა საპროგრამო სიტყვა. სიკვდილით დასაჯეს 1881 წ. 3 აპრ. ვ. ი. ლენინი ჟ-ს რობესპიერისა და გარიბალდის გვერდით აყენებდა.


ა. ჟელიაბოვი.

*ლიტ.*: П р о к о ф ь е в В. А., А. Желябов, 2 изд., М., 1965.

**ჟემაიტე,** ჟ ე მ ა ი ტ ე [ნამდვ. გვარი (ქმრისა) — ჟ ი მ ა ნ ტ ე ნ ე] იულია [31. V (12. VI). 1845, მაჟული ბუკანტე ჟემაიტიაში, — 8. XII. 1921, მარიამპოლე, ახლანდ. კაფსუკასი], ლიტველი მწერალი. ცოლად გაჰყვა ყოფილ შინაყმას, 1863 აჯანყების მონაწილეს. პირველი მოთხრობა 1894 გამოაქვეყნა. 1912-იდან ვილნიუსში ცხოვრობდა, აქტიურად მონაწილეობდა საზ. ცხოვრებაში.

მისი მოთხრობების მთავარი თემაა ლიტვ. გლეხობის ყოფა („რძალი", „პატრას კურმიალისი", „ტოპილისი"), სოც. წინააღმდეგობანი („მამულში", „საჩუქრები ამერიკიდან"), რელიგ. ცრურწმენათა მხილება („წმინდა იურგისის მსხვერპლი") და სხვ. ჟ-ს ეკუთვნის აგრეთვე კომედიები, ნარკვევები, დაუმთავრებელი „ავტობიოგრაფია". ჟ-ს თხზულებანი თარგმნილია მრავალ უცხო ენაზე.


ფ. ჟემიე.

**ჟემიე** (Gémier) (ნამდვ. გვარი ტ ო ნ ე რ ი, Tonnerre) ფირმენ (21. II. 1869, ობერვილიე, პარიზის მახლობლად, — 26. XI. 1933, პარიზი), ფრანგი მსახიობი, რეჟისორი, თეატრ. მოღვაწე. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1888. 1892-იდან გამოდიოდა პარიზის სხვადასხვა თეატრის სცენაზე. 1906—21 სათავეში ედგა ანტუა-

ნის თეატრს, 1920–33 — მის მიერვე დაარსებულ *ეროვნულ სახალხო თეატრს* (პარიზი). ჟ-ს ესთეტ. შეხედულებების ფორმირებაზე და შემოქმედებაზე მნიშვნელოვანი გავლენა იქონია ა. ანტუანმა. გაბედულად იბრძოდა შტამპების წინააღმდეგ, ეძებდა ახ. თეატრ. ფორმებს, ცდილობდა შეექმნა სპექტაკლები, რ-ებშიც მკაფიო თეატრ. ფორმით აისახებოდა სინამდვილე. ჟ-ს საუკეთესო როლებია იუბიუ (ჟარის „მეფე იუბიუ"), შეილოკი (შექსპირის „ვენეციელი ვაჭარი") და სხვ. ჰქონდა ვირტუოზული სასცენო ტექნიკა და იყო გრიმის ბრწყინვალე ოსტატი. 1908-იდან მოღვაწეობდა კინოში, დგამდა ფილმებს.

**ჟემჩუგოვა** (ნამდვ. გვარი კ ო ვ ა ლ ი ო ვ ა) პრასკოვია ივანეს ასული [20 (31). VI. 1768, ბერეზინო, იაროსლავლის გუბ., — 23. II (7. III). 1803, პეტერბურგი], რუსი მომღერალი (სოპრანო). გრაფ. ნ. შერემეტევის ყმა. პირველად 1779 გამოვიდა მოსკ. მახლობლად, კუსკოვოში, შერემეტევების პატარა თეატრის სცენაზე. ჟ-მ 50 საოპერო პარტია შეასრულა, მ. შ.: ლუიზა (მონსინის „დეზერტირი"), ლუსილი (გრეტრის „ლუსილი"), ელიანა (გრეტრის «სამნიტური ქორწინებანი"). სცენაზე გამოდიოდა 1797-მდე. ჟ-ს სცენურ სახეებში აისახა მსახიობის პირადი დრამა (ყმობისგან მხოლოდ 1798 გათავისუფლდა).



ლ. ჟ ე მ ჩ უ ჟ ნ ი კ ო ვ ი. „ბრმა ბანდურისტი". ოფორტი სერიიდან „ფერწერული უკრაინა". 1861.

**ჟემჩუჟნიკოვი** ლევ მიხეილის ძე [2 (14). XI. 1828, სოფ. პავლოვკა, ახლანდ. ორიოლის ოლქი, — 24. VII (6. VIII). 1912], რუსი და უკრაინელი გრაფიკოსი, დემოკრ. რეალიზმის წარმომადგენელი. პოეტების ა. და ვ. ჟემჩუჟნიკოვების ძმა, ტ. შევჩენკოს მეგობარი. 1849-იდან ესწრებოდა ლექციებს პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში. განიცადა პ. ფედოტოვის გავლენა. 1856—60 პარიზში ეუფლებოდა ოფორტის ტექნიკას. 1852–56 ცხოვრობდა უკრაინაში. ჟ-მა ჟანრულ სურათებში, აკვარელებსა და გრავიურებში (ოფორტი „მიტოვებული", 1860; ოფორტების სერია „ფერწერული უკრაინა", 1861–62) შექმნა უკრ. გლეხის სახე.

*ლიტ.*: Кузнецова Э. М., Л. М. Жемчужников, წგნ.: Русское искусство... Середина девятнадцатого века, М., 1958.

**ჟენევა** (ფრანგ. Genève, გერმ. Genf), სიდიდით მესამე ქალაქი შვეიცარიაში, ჟენევის კანტონის ადმ. ცენტრი. გაშენებულია 372 *მ* სიმაღლეზე, ჟენევის ტბის სამხრ.-დას. სანაპიროზე, მდ. რონის ორივე ნაპირას. ჰავა რბილია. იანვ. საშ. ტემპ-რა 0,6°C, ივლ. 20,3°C. ნალექები 999 *მმ* წელიწადში. 153 ათ. მცხ., გარეუბნებიანად — 327 ათ. (1980).

ჟ-ს (ლათ. Genava) პირველად *იულიუს კეისარი* იხსენიებს ძვ. წ. I ს-ში. შუა საუკუნეებში თვითმმართველობასა და სხვა პრივილეგიებს მიაღწია. XIV ს.— XV ს. I ნახევარში განთქმული იყო თავისი ბაზრობებით, მოგვიანებით საბანკო-საკრედიტო ოპერაციების ცენტრი გახდა. XVI ს-ში იყო შვეიც. კონფედერაციის „მოკავშირე მხარე". 1536 გატარდა ჯერ ცვინგლის, შემდეგ — კალვინისტური რეფორმაცია, რ-ის დროს *კალვინიზმის* ევროპული მნიშვნელობის ცენტრი („პროტესტანტული რომი") გახდა. 1584 დადო „საუკუნის კავშირი" ბერნთან და ციურიხთან. 1798–1814 ეკუთვნოდა საფრანგეთს, 1815 წარმოადგენდა შვეიც. 22-ე კანტონს. XIX ს. — XX ს. დამდეგს რევ. ემიგრაციის დიდი ცენტრი იყო. 1866 ჟ-ში ჩატარდა I ინტერნაციონალის I კონგრესი, 1883 ჩამოყალიბდა *„შრომის განთავისუფლების" ჯგუფი*. 1895, 1900, 1903–05, 1907–08 აქ ცხოვრობდა ვ. ი. ლენინი.

ჟ. საერთაშ. კონფერენციების მოწვევის ტრად. ადგილი და საერთაშ. ორგანიზაციების და დაწესებულებების ადგილსამყოფელია (მ. შ. ადრინდ. ერთა ლიგის, ახლა გაეროს, წითელი ჯვრის და სხვ.). უცხოეთის ტურიზმის ცენტრი.

ჟ. არის სატრანსპ. კვანძი, ნავსადგური და დიდი აეროპორტი. ქვეყნის მნიშვნელოვანი სავაჭრო-საფინანსო ცენტრი. განვითარებულია საიუველირო საქმე, ზუსტი მექანიკა (საათები, გეოდ. და სხვა იარაღები, ზუსტი აპარატურა), ჩარხთმშენებლობა, ელექტროტექ. მანქანათმშ., ძრავების წარმოება, ფარმაცევტული, საპარფიუმერიო, საფეიქრო, კვების და სხვა მრეწველობა. ქალაქის გარეუბნებში — მევენახეობა და მეღვინეობა.

ქალაქს აქვს რეგულარული დაგეგმარება. განაშენიანებულია XIX —XX სს. შენობებით. ქალაქის ძვ. ნაწილში მდებარეობს: სენ-პიერის ტაძარი (დაიწყო XII ს-ში რომანული სტილით, XIII–XV სს-ში შენდებოდა გოტიკური სტილით; კლასიცისტური ფასადი — 1752–56), სენტ-მარი-მადლენის ეკლესია (XIV–XV სს.), გოტიკური რატუშა (XV ს.; გააფართოვეს XVI ს. — XVII ს. დასაწყისში), სასახლე ენარი (1817–21). მდ. რონის მარჯვ. ნაპირზე განლაგებულია: ვაგზალი კორნავენი (1928), სახლი „კლარტე" (1930–32, არქიტ. ლე კორბუზიე), ერების სასახლე (1937); მაღლივი საცხოვრ. სახლები (1960-იანი წწ., არქიტ. ჟ. მ. ლამანიერი), საცურაო აუზი, სტადიონი (ორივე—არქიტ. ფ. მორისი და სხვ.), პროფკავშირების საერთაშ. ცენტრი (არქიტ. ჟ. დომი და ფ. მორისი) და სხვ. შენდება ახ. საცხოვრ. მიკრორ-ნები.

ჟ-ში არის უნ-ტი, თეატრები, ხელოვნ. და ისტ. მუზეუმი.

**ჟენევის ბიბლიოთეკა და რსდმპ-ის არქივი,** პარტიული დოკუმენტებისა და ს.-დ. ლიტერატურის რევოლუციამდელი პერიოდის ძირითადი ფონდი. დაარსდა 1904 იანვ. ჟენევაში ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით. რსდმპ-ის ბ-კას გამოწერილი ჰქონდა 118 ჟურნალი და გაზეთი სხვადასხვა ენაზე. 1905 წ. 1 სექტ. წიგნადი ფონდი 3750-იდან 9520-მდე გაიზარდა. იქვე ინახებოდა რუსეთში გასაგზავნად განსაზღვრული პარტ. ლიტ-რა და გაზეთები. 1905 ჟ. ბ. და რსდმპ ა-ში შევიდა მასალები პარტიის ისტორიისა და რუსეთში რევ. მოძრაობის შესახებ. მ. შ. რსდმპ ცკ-ის ფონდები (1903–05), გაზეთები „ისკრა", „ვპერიოდი" და „პროლეტარი", უმრავლესობის კომიტეტთა ბიუროებისა „ვ. ბონჩ-ბრუევიჩისა და ლენინის სოციალ-დემოკრატიული ლიტ-რის გამომცემლობის" დოკუმენტები, პარტ. ყრილობებისა და კონფერენციების მასალები. 1905 რუსეთში გამგზავრების წინ ლენინმა გადასცა თავისი პირადი არქივი და ბ-კა. 1905 იანვარში ჟ. ბ. და რსდმპ ა-მა არსებობა შეწყვიტა. წიგნებისა და დოკუმენტების ნაწილი გაიგზავნა სტოკჰოლმში, სადაც 1912-მდე სახ. სახლში ინახებოდა. მათი შემდგომი ბედი ჯერჯერობით უცნობია. ერთი ნაწილი ჩაბარდა ჟენევაში გ. კუკლინის ბ-კას და 1910 ვ. კარპინსკიმ გაგზავნა რუსეთში. 1923–24 ამ ფონდების დიდი ნაწილი გადაიტანეს *პარტისში* მოსკოვში. ამჟამად დაცულია სკკპ ცკ-თან არსებული მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის ცენტრ. პარტ. არქივში.

*ლიტ.*: Фонд документов В. И. Ленина, М., 1970.

**ჟენევის თათბირი ოთხი სახელმწიფოს მთავრობათა მეთაურებისა 1955,** სსრკ-ის (ნ. ბულგანინი), აშშ-ის (დ. ეიზენჰაუერი), დიდი ბრიტანეთისა (ა. იდენი) და საფრანგეთის (ე. ფორი) მთავრობათა მეთაურების თათბირი; ჩატარდა 18—23 ივლ. ჟენევაში (შვეიცარია). მთავრობათა მეთაურებთან ერთად მის მუშაობაში მონაწილეობდნენ აგრეთვე საგარეო საქმეთა მინისტრები, სხვა სახელმწ. მოღვაწეები. თათბირის დღის წესრიგში შეტანილი იყო გერმ. საკითხი, აგრეთვე საკითხები ევრ. უშიშროების, განიარაღებისა და აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის კონტაქტების განვითარების შესახებ. საბჭ. მთავრობამ გაითვალისწინა რა დას. სახელმწიფოთა უარყოფითი დამოკიდებულება ევროპაში კოლექტ. უშიშროების შესახებ საერთოევროპული ხელშეკრულების საბჭ. პროექტის მიმართ (წამოყენებული 1954), შესთავაზა თათბირს ევრ. უშიშროების განხორციელება ორ ეტაპად. პირველ ეტაპზე ძალაში რჩებოდა, როგორც ჩრდილო ატლანტიკის ხელშეკრულება 1949, ისე ვარშავის ხელშეკრულება 1955. ამას გარდა, საბჭ. მთავრობამ წინადადება შეიტანა, რომ საერთოევრ. ხელშეკრულების ხელმოწერამდე ევრ. სამხ.-პოლიტ. დაჯგუფებების მონაწილეებს უარი ეთქვათ ერთმანეთის წინააღმდეგ შეიარაღებული ძალების გამოყენებაზე და უნდა შეთანხმებულიყვნენ ყველა სადავო საკითხის მშვიდობიანი გზით მოწესრიგების თაობაზე. საბჭ. დელეგაცია გამოვიდა გდრ-ის ლიკვიდაციისა და მთელი გერმ. დასავლეთის სამხ. ბლოკში ჩათრევის იმ გეგმის წინააღმდეგ, რ-საც დას. სახელმწიფოები „თავისუფალი არჩევნების" გზით გერმ. გაერთიანების პროგრამის სახით სთავაზობდნენ. საბჭ. დელეგაცია მიუთითებდა ორ გერმ. სახელმწიფოს შორის ურთიერთობის მოწესრიგების აუცილებლობაზე და ევრ. კოლექტ. უშიშროების სისტემაში ორივე მათგანის მონაწილეობას უჭერდა მხარს. დას. სახელმწიფოებმა თავი აარიდეს საბჭ. წინადადებების (1955 წ. 10 მაისის) კონსტრ. განხილვას და უარი თქვეს მიეღოთ რაიმე კონკრ. გადაწყვეტილება ამ საკითხში.

მთავრობათა მეთაურებმა მხარი დაუჭირეს აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის ეკონ. და კულტ. კავშირების განვითარებას. მიღებულ დირექტივებში თათბირმა დაავალა საგარეო საქმეთა მინისტრებს განეგრძოთ მთავრობათა მეთაურების მიერ განხილულ საკითხთა შემდგომი შესწავლა. *გ. სიმონიძე.*

**ჟენევის თათბირი ოთხი სახელმწიფოს საგარეო საქმეთა მინისტრებისა 1955,** სსრკ-ის (ვ. მოლოტოვი), აშშ-ის (ჯ. ფ. დალესი), დიდი ბრიტანეთისა (ჰ. მაკმილანი) და საფრანგეთის (ა. პინე) საგარეო საქმეთა მინისტრების თათბირი, მოწვეული ჟენევის ოთხი სახელმწიფოს მთავრობათა მეთაურების თათბირის (1955) დირექტივების შესაბამისად. ჩატარდა 27 ოქტ-იდან 16 ნოემბრამდე ჟენევაში (შვეიცარია). თათბირის დღის წესრიგი იყო: ევრ. უშიშროება და გერმანია, განიარაღება, დასავლეთსა და აღმოსავლეთს შორის კონტაქტების განვითარება. იმასთან დაკავშირებით, რომ დას. სახელმწ. უარი თქვეს მიეღოთ ევრ. კოლექტ. უშიშროების საერთოევრ. ხელშეკრულების საბჭ. პროექტი, საბჭ. მთავრობამ, რ-საც სურდა კონკრეტული შედეგებისათვის მიეღწია მშვიდობის განმტკიცების დარგში, წინადადება შეიტანა თავდაპირველად დაედოთ ხელშეკრულება სახელმწიფოთა უფრო ვიწრო წრეში. სახელდობრ, სსრკ-ს, აშშ-ს, დიდ ბრიტანეთს, საფრანგეთსა და ვარშავის ხელშეკრულების 1955 და დას. ევრ. კავშირის სხვა სახელმწიფოთა შორის, გდრ-ისა და გფრ-ის ჩათვლით. საბჭ. მთავრობა დაეთანხმა დას. სახელმწიფოთა სურვილებს შეიარაღებულ ძალთა დონისა და ბირთვული იარაღის აკრძალვის შესახებ შესაძლებელი შეთანხმების ძალაში თანმიმდევრული შესვლის შესახებ და წინადადება შეიტანა დაედასტურებინათ განხილულ საკითხებში თათბირზე მიღწეულ აზრთა ერთიანობა. დასავლეთის დელეგაციები ცდილობდნენ თათბირის მუშაობის ცენტრში მოექციათ საკითხი გერმ. გაერთიანების შესახებ იდენის გეგმის საფუძველზე. საბჭოთა დელეგაციამ მტკიცედ უარყო ეს გეგმა. დას. სახელმწიფოების პოზიციის გამო თათბირის მიერ რაიმე შეთანხმებული გადაწყვეტილებების მიღება შეუძლებელი გახდა. *გ. სიმონიძე.*

**ჟენევის კონვენციები,** 1. 1949 ჟენევაში დადებული 4 კონვენცია ომის მსხვერპლთა დაცვის თაობაზე, სახელდობრ: ა. მოქმედ არმიებში დაჭრილ-ავადმყოფთა ხვედრის გაუმჯობესების, ბ. საზღვაო შეიარაღებული ძალების შემადგენლობიდან დაჭრილ-ავადმყოფთა და გემის დაღუპვისას გადარჩენილ პირთა ხვედრის გაუმჯობესების, გ. სამხედრო ტყვეებისადმი მოპყრობისა და დ. ომის დროს სამოქალაქო მოსახლეობის დაცვის შესახებ. პირველმა სამმა კონვენციამ შეცვალა ამ საკითხებზე წინათ მიღებული საერთაშ. შეთანხმებები, რ-თა ხარვეზებმა მწვავედ იჩინა თავი II მსოფლიო ომის დროს. მან დააწესა ომში მონაწილე სახელმწიფოს მოვალეობა ჰუმანურად და უდისკრიმინაციოდ მოუაროს მოწინააღმდეგის დაჭრილ ავადმყოფებს, თავს არ დაესხას მტრის სამედ. დაწესებულებებს, სანიტ. ტრანსპორტსა და ქონებას, ხოლო მისი სანიტ. პერსონალი მხოლოდ დროებით გამოიყენოს დატყვევებულ დაჭრილ ავადმყოფთა მოსავლელად და ა. შ.; გ. კონვენცია დეტალურად განსაზღვრავს *სამხედრო ტყვეების* სამართ. მდგომარეობას. დ. კონვენცია, ავსებს რა ჰააგის 1907 კონვენციას ომის კანონ-ჩვეულებებზე, კატეგორიულად კრძალავს ოკუპირებულ ტერიტორიაზე *მშვიდობიანი მოსახლეობის* ჟლეტას, მის მიმართ კოლექტ. სასჯელთა გამოყენებას, ყოველგვარ ძალადობას და სხვ. მაოკუპირებელი სახელმწიფო ვალდებულია უზრუნველყოს მოსახლეობა სურსათით და მედიკამენტებით. მონაწილე სახელმწიფოებმა ჟ. კ. უნდა დაიცვან ყოველგვარ შეიარაღებულ კონფლიქტში, სამოქალაქო და კოლონ. ომების ჩათვლით, და ისეთი მოწინააღმდეგის მიმართაც, რ-იც ჟ. კ-ში არ მონაწილეობს, მაგრამ არ არღვევს მათ. ისინი აგრეთვე ვალდებული არიან სამხ. მოსამსახურეებს და მოსახლეობას გააცნონ ჟ. კ. და სისხლის სამართ. სასჯელები დააწესონ მათი დარღვევისათვის. ჟ. კ-ში მონაწილეობს 120-ზე მეტი სახელმწიფო, მ. შ. სსრკ, უკრ. სსრ, ბელორ. სსრ.

2 ჟენევის 1952 წლის მსოფლიო კონვენცია საავტორო უფლებათა დაცვაზე, იხ. სტ. *საავტორო უფლება*.

3. 1958 ჟენევის კონფერენციაზე მიღებული 4 კონვენცია საერთაშორისო საზღვაო სამართლის საკითხებზე, სახელდობრ: ა. *ტერიტორიული ზღვის* და მიმდებარე ზონის, ბ. ღია ზღვის, გ. თევზჭერისა და ღია ზღვის ცოცხალი რესურსების დაცვის და დ. კონტინენტური *შელფის* შესახებ. *გ. ჟვანია.*

**ჟენევის კონფერენცია 1927,** ბელგიის, დიდი ბრიტანეთის, გერმანიის, იტალიის, საფრანგეთისა და იაპონიის საგარეო საქმეთა მინისტრების კონფერენცია. გაიმართა ჟენევაში 14—16 ივნ. ინგლ. საგარეო საქმეთა მინისტრის ო. ჩემბერლენის ინიციატივით. კონფერენციაზე, რ-იც იმპერიალ. პროპაგანდის მიერ გაჩაღებული ანტისაბჭ. ისტერიის პირობებში მიმდინარეობდა, ჩემბერლენმა წინადადება შეიტანა გამოექვეყნებინათ ერთობლივი დეკლარაცია „კომინტერნის პროპაგანდისა და საბჭოთა მთავრობასთან მისი კავშირის წინააღმდეგ", მაგრამ დიდი ბრიტ. მმართველი წრეების განზრახვა შეემზადებინათ იმპერიალ. ძალების ერთობლივი ანტისაბჭ. გამოსვლა, მარცხით დამთავრდა ჟ. კ-ის მონაწილეთა შორის არსებული წინააღმდეგობების გამო. თათბირის ზოგიერთი მონაწილე თვითონ მიისწრაფოდა სსრკ-თან ეკონომიკური კავშირების შენარჩუნებისა და გაფართოებისაკენ.

*გ. სიმონიძე.*

**ჟენევის ნომენკლატურა,** იხ. სტ. *ქიმიური ნომენკლატურა.*

**ჟენევის ოქმი,** 1925 წელს 37 სახელმწიფოს მიერ ხელმოწერილი საერთაშორისო შეთანხმება, რ-იც კრძალავს ომში მხუთავი, შხამიანი და სხვა მსგავსი აირებისა და ბაქტერიოლოგიური საშუალებების გამოყენებას. ჟ. ო-მა დაადასტურა ამგვარი აირების აკრძალვა როგორც საერთაშ.-სამართ. საერთო პრინციპი, დადგენილი ჰააგის 1899 დეკლარაციით და I მსოფლიო ომის დამამთავრებელი საზავო ხელშეკრულებებით და განავრცო იგი *ბაქტერიოლოგიურ იარაღზე*. სსრკ ჟ. ო-ს შეუერთდა 1927, რატიფიკაცია მოხდა 1928.

**ჟენევის საენათმეცნიერო სკოლა,** მიმდინარეობა თანამედროვე ენათმეცნიერებაში, რ-იც შეიქმნა შვეიცარიაში სოსიურის მოწაფეებისა და მიმდევრებისაგან. ამ სკოლის უფროს თაობას მიეკუთვნებიან შ. ბალი და ა. სეშე, რ-ებმაც 1916 სტუდენტების მიერ ჩაწერილ კონსპექტებზე დამყარებით გამოაქვეყნეს ფ. დე სოსიურის „ზოგადი ენათმეცნიერების კურსი". მომდევნო თაობას ეკუთვნიან ა. ფრეი, ს. კარცევსკი, უფრო გვიანდელს — რ. გოდელი და სხვ. გოდელმა დეტალურად შეისწავლა ფ. დე სოსიურის კონსპექტები და ავტორისეული შენიშვნები, რ-თა საფუძველზეც 1957 გამოაქვეყნა ნაშრომი „ფ. დე სოსიურის ზოგადი ენათმეცნიერების კურსის ხელნაწერი წყაროები". ჟ. ს. ს. 1941-იდან სცემს არაპერიოდულ ორგანოს „ფ. დე სოსიურის რვეულები".

ჟ. ს. ს. ყველა სხვა მიმდინარეობაზე უფრო ახლოს დგას *სოსიურის* იმ იდეებთან, რ-ებიც მისი „ზოგადი ენათმეცნიერების კურსშია" გამოთქმული. კერძოდ, ამ სკოლის წარმომადგენლები იზიარებენ ენისა და მეტყველების დაპირისპირებას; ენას განიხილავენ სემიოლოგიის თვალსაზრისით როგორც ღირებულებათა სისტემას; იცავენ დებულებას *სინქრონიისა* და *დიაქრონიის* მკაცრად გამიჯვნის შესახებ; პირველ რიგში იყენებენ სალაპარაკო ენათა აღწერის ამოცანას. ცენტრ. მნიშვნელობას ანიჭებენ ენობრივი ნიშნის პრობლემას; ენობრივ ნიშანს აღსანიშნისა და აღმნიშვნელისაგან შედგენილად მიიჩნევენ. შესაბამისად აღიარებენ ნიშნის ორმაგ ბუნებას; ნიშანს ნებისმიერად თვლიან აღსანიშნის მიმართ.

*ლიტ.*: Звегинцев В. А., История языкознания XIX и XX вв. в очерках и извлечениях, 3 изд., ч. 2, М., 1965.

**ჟენევის ტბა,** ლემანი (გერმ. Genfersee, ფრანგ. Lac de Genève, Lac Léman), ტბა შვეიცარიასა და საფრანგეთში. ფართ. 582 $კმ^2$, სიგრძე 70 *კმ*, მაქს. სიგანე 14 *კმ*, სიღრმე 309 *მ*-მდე (სხვა მონაცემებით 330 *მ*-მდე), წყლის მოცულობა 89 $კმ^3$-ზე მეტი. სიმაღლე 372 *მ*. უჭირავს სავოიის, ბერნის ალპებსა და იურის მთებს შორის მდებარე ქვაბული, რ-იც წარმოქმნილია მდ. რონის მყინვარის ერთ-ერთი ტოტისაგან. ტბაში გაედინება მდ. რონა. ჩამონადენი მოწესრიგებულია კაშხლით, რ-იც აგებულია ტბიდან მდ. რონის გამოსვლის ადგილზე. ტბის წყლის ტემპ-რა ზედაპირზე ზაფხულში 19-იდან 24°C-მდეა, ზამთარში 4—5°C-მდე. ტბაში 26 სახეობის თევზია. ნაპირები მჭიდროდ არის დასახლებული. დიდი ქ-ები და კურორტები — ჟენევა, ლოზანა, ვევე, მონტრე და სხვ. — უმთავრესად შვეიცარიის ნაპირზეა. ტბა სანაოსნოა.

**ჟენევის შეთანხმებები 1954** ინდოჩინეთის შესახებ, მიღებულია სსრკ, ჩინ. სრ, დიდი ბრიტანეთის, აშშ და საფრანგეთის საგარეო საქმეთა მინისტრების თათბირზე (ჟენევა, 26 აპრ. — 21 ივლ.), რ-იც მოწვეული იყო კორეის მშვიდობიანი მოწესრიგებისა და ინდოჩინეთში მშვიდობის აღდგენის მიზნით (ინდოჩინ. საკითხის განხილვაში მონაწილეობდნენ აგრეთვე ჩინ. სრ, ვიეტ. დრ, კამბოჯის, ლაოსისა და სამხრ. ვიეტ. წარმომადგენლები); ჟ. შ-მა ბოლო მოუღო საფრ. ომს 1945 სექტემბრიდან ვიეტნამის, ლაოსისა და კამბოჯის ხალხების წინააღმდეგ. ჟ. შ. ითვალისწინებდა არჩევნების ჩატარებას სამივე ქვეყანაში, კრძალავდა მათ ტერიტორიაზე უცხოეთის სამხ. ბაზების შექმნას და მათ მონაწილეობას სამხ. ბლოკებში, აგრეთვე მათ შინაგან საქმეებში ჩარევას. ჟ. შ-ის შესრულებაზე კონტროლისათვის შეიქმნა საერთაშორ. კომისია ინდ. (თავ-რე), პოლ. და კანადის წარმომადგენლების შემადგენლობით.

ინდოჩინეთში საომარი მოქმედების შეწყვეტის შემდეგ ჩატარდა არჩევნები კამბოჯასა (1955) და ლაოსში (1958); ვიეტ. გაერთიანება (მისი ტერიტ. გაიყო დროებითი სადემარკაციო ხაზით მე-17 პარალელის ოდნავ სამხრ-ით) საყოველთაო არჩევნების საფუძველზე, რაც გათვალისწინებული იყო 1956, ჩაიშალა სამხრ.-ვიეტ. ხელისუფალთა წინააღმდეგობის შედეგად, რ-ებიც იმპერიალ. სახელმწიფოთა მხარდაჭერით სარგებლობდნენ. აშშ-მა და მისმა მოკავშირეებმა ჟ. შ. უხეშად დაარღვიეს (იხ. *ამერიკის შეერთებული შტატების აგრესია ინდოჩინეთში*).

*გ. სიმონიძე.*

**ჟენევის შეთანხმებები 1962** ლაოსის შესახებ, ჟენევაში (შვეიცარია) ლაოსის საკითხის მოწესრიგების შესახებ საერთაშორისო თათბირზე ხელმოწერილი დოკუმენტები, რ-შიც მონაწილეობდნენ ლაოსის, სსრკ-ის, ჩინ. სრ, ვიეტ. დრ, პოლ., აშშ-ის, საფრ., დიდი ბრიტ., ინდ., ბირმის, კამბოჯის, კანად., ტაილანდისა და საიგონის მთავრობების წარმომადგენლები. თათბირზე თანაბარი უფლებით იყვნენ მოწვეული ლაოსის 3 პოლიტ. ძალის წარმომადგენლები [პრინცი სუვანა ფუმა — ნეიტრალისტების მხრიდან, პრინცი სუფანუვონგი — ლაოსის პატრ. ფრონტის (ნეო ლაო ჰაქსატი) მხრიდან, პრინცი ბუნ უმი და გენ. ფუმი ნოსავანი — მემარჯვენეთა დაჯგუფების მხრიდან]. ჟ. შ. შეიცავს დეკლარაციას ლაოსის ნეიტრალიტეტის შესახებ და ძანდართულ ოქმს, რ-ებიც ითვალისწინებენ ლაოსის სუვერენიტეტის, დამოუკიდებლობის, ნეიტრალიტეტის, ერთიანობისა და ტერიტ. მთლიანობის პატივისცემას თათბირის მონაწილეთა მხრიდან.

აშშ-მა უხეშად დაარღვია ჟ. შ., ეკონ. და სამხ. დახმარებას უწევდა ლაოსის მემარჯვენე დაჯგუფებას (1963 აპრ-იდან) ლაოსის პატრ. ძალების წინააღმდეგ. მისი თვითმფრინავები იჭრებოდნენ (1964-იდან) ლაოსის საჰაერო სივრცეში, ბომბავდნენ გათავისუფლებული ზონის ტერიტორიას. ამის შედეგად ჩაიშალა შიდაპოლიტ. მოწესრიგება ლაოსში და კოალიციურმა მთავრობამ ფაქტობრივად შეწყვიტა თავისი მოქმედება.

**„ჟენმინ ჟიბაო"** („Renmin ribao" — სახალხო გაზეთი"), ჩინური ყოველდღიური გაზეთი. ჩინეთის კომუნისტური პარტიის ცკ-ის ორგანო. გამოდის პეკინში 1948 წ. 15 ივნისიდან. ასრულებს მთავრობის ოფიც. ორგანოს ფუნქციებს. ტირაჟი 6,3 მლნ (1983).

**ჟენჟო** ჭარხლისა, შაქრის ჭარხლის ექსტრაჰირებული ნაკუწები; შაქრის ჭარხლის მრეწველობის ნარჩენები. იყენებენ ნედლი, დასილოსებული (მჟავე ჟ.) და მშრალი სახით. ჟ-ს ყველა სახეობის ცხოველი ჭამს. ნედლი ჟ. წყლიანი საკვებია, საერთო ყუათიანობით ახლოსაა წყლიან ძირხვენებთან, მაგრამ ადვილად ფუჭდება და ნაკლებად ტრანსპორტაბელურია. ამიტომ აშრობენ და ბრიკეტების ან ფხვნილის (ტენი 10—13%) სახით იყენებენ. მშრალი ჟ. დალბობისას კარგად ფუვდება. მჟავე ჟ-ს ღებულობენ ნედლი ჟ-ს დასილოსებით. 100 *კგ* ნედლი ჟ. შეიცავს 11,8 საკვებ ერთეულს და 0,6 *კგ* მონელებად პროტეინს. მჟავე ჟ. შესაბამისად — 8,7 და 0,8, მშრალი —84,0 და 3,8. ნედლი და მჟავე ჟ. მეწველ ფურს შეიძლება მიეცეს საკვებთან ერთად 40 *კგ*-მდე, ხოლო მშრალი 3—4 *კგ*-მდე. *ა. ჩიხაშვილი.*

**ჟენშენი** (ჩინ. — სიცოცხლის ფესვი, სიტყვასიტყვით — ადამიანი-ფესვი) (Panax ginseng), მრავალწლოვანი ბალახოვანი სამკურნალო მცენარე არალიასებრთა ოჯახისა. ფესვი მთავარღერძიანია, ხორცოვანი, მოთეთრო-ნაცრისფერი ან მოყვითალო, მცირედ დატოტვილია და ადამიანის სხეულს ჰგავს. ღერო სწორია, მისი სიმაღლეა დაახლ. 50 *სმ*. თათისებრრთული გრძელი ყუნწიანი ფოთლის როზეტის ცენტრიდან აღმართულია საყვავილე ღერო, რ-ზეც მარტივი კალათაა. ნაყოფი წითელი კენკრაა. ველური ჟ. იშვიათი რელიქტური მცენარეა. გავრცელებულია აღმ. აზიის (სსრკ-ში პრიმორიესა და ხაბაროვსკის მხარის) უკაფავ ფართოფოთლოვან-წიწვოვან ტყეებში. ხარობს ფხვიერ, კარგად დაწრეტილ, ნეშომპალით მდიდარ ნიადაგზე. ყვავილობს ივლისში, ნაყოფი მწიფს აგვ.-სექტ-ში. ფესვი იწონის 400 გ. მისგან დამზადებულ პრეპარატს (სპირტიანი ნაყენი, ფხვნილი, ტაბლეტი) იყენებენ მედიცინაში, როგორც მასტიმულირებელ და ტონუსის მომცემ საშუალებას. ველური ჟ. ძალიან ნელა იზრდება, ზღვრული ასაკი 100 წელს და ზოგჯერ მეტსაც აღწევს. კულტურული შედარებით სწრაფად იზრდება და უფრო ძლიერ ფესვებს ივითარებს. ჟ-ს ადრე გაზაფხულზე თესავენ სანერგეში, ხოლო შემოდგომაზე, როცა მცენარე ვეგეტაციას ამთავრებს, გადააქვთ ღია გრუნტში (მუდმივ ადგილზე) და რგავენ კვლებში. მცენარის კვების არე არ უნდა იყოს 20×25 *სმ*-ზე ნაკლები. პლანტაციის მოვლა გულისხმობს სისტემატურ მარგვლას, გაფხვიერებას, მიწის შემოყრას, ბრძოლას მავნებლებსა და დაავადებებთან, მორწყვას ცხელ და მშრალ ამინდში და სხვ. 5—8-წლიანი მცენარის ფესვებს პრაქტ. დანიშნულებისათვის იყენებენ ვეგეტაციის ბოლოს, ხოლო თესლს — 3—4 წლის შემდეგ.



შ. ფ. ჟერარი.

**ჟეოდა** (ფრანგ. géode), ქანში არსებული დიდი ბუნებრივი სიცარიელე (*სეკრეცია*), რ-იც ნაწილობრივ ამოვსებულია მინერალთა ფარული ან აშკარად კრისტალური აგრეგატებით. ჟ-ის ფორმა იზომეტრიულია, მრგვალი. ხშირად ჟ-ში მინერ. ნივთიერება ფენებად არის დალექილი და ქმნის ზონური აგებულების აგრეგატს. ჟ-ის სიდიდე 1 *მ*-მდე და მეტიცაა.



თ. ჟ ე რ ი კ ო. ავტოპორტრეტი. დაახლ. 1811—14. პ დიუბოს კოლექცია. პარიზი.

**ჟერარი**, გ ე რ ჰ ა რ დ ტ ი (Gerhardt) შარლ ფრედერიკ (21. VIII. 1816, სტრასბური, — 19. VIII. 1856, იქვე), ფრანგი ქიმიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წ.-კორ. (1856). სწავლობდა კარლსრუეს პოლიტექნიკუმში და ლაიფციგის უმაღლეს კომერც. სკოლაში, მუშაობდა ი. *ლიბიხთან*. სტრასბურის უნ-ტის პროფესორი (1855-იდან). ჟ. თავის თეორ. შრომებში განასხვავებდა მოლეკულის, ეკვივალენტისა და ატომის ცნებებს; ხელი შეუწყო ქიმიაში ავოგადროს კანონის დამკვიდრებას. ჩამოაყალიბა უნიტარული შეხედულებანი, რ-თა მიხედვით, მოლეკულა წარმოადგენს ატომებისაგან წარმოქმნილ ერთიან სისტემას; მოგვცა იმ დროისათვის ყველაზე სრულყოფილი ატ. მასების ცხრილი. ჟ-მა აღმოაჩინა ანილიდები (1845), ერთფუძიან მჟავათა ანჰიდრიდები (1852); შეისწავლა კომპ. მარილები პლატინის [$Pt(NH_3)_2Cl_4$, „ჟერარის მარილი“], პალადიუმისა და ვერცხლისწყლისა. ჟ-თან მუშაობდა მრავალი რუსი ქიმიკოსი.

*ლიტ*.: Ф а е р ш т е й н М. Г., Шарль Жерар. 1816—1856, М., 1968.

**ჟერდევკა**, ქალაქი (1954-მდე სოფელი), რსფსრ ტამბოვის ოლქში, მდ. სავალის (დონის აუზი) ნაპირზე. ჟერდევკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური გრიაზი — პოვორინოს ხაზზე. შაქრის, ზეთსახდელი, სახმობ-საკონსერვო, კარაქის, მექან., აგურის ქ-ნები, მეფრინველეობის კომბინატი, ელევატორი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**ჟერიკო** (Gericault) თეოდორ (26. IX. 1791, რუანი, — 26. I. 1824, პარიზი), ფრანგი ფერმწერი და გრაფიკოსი. სწავლობდა კ. ვერნესთან (1808—10) და პ. გერენთან (1810—11), განიცადა ა. გროს გავლენა. ჟ-მ, პირველმა საფრ. ხელოვნებაში, *რომანტიზმისათვის* დამახასიათებელი გამახვილებული ექსპრესიულობით, დინამიკურობითა და მკვეთრი ემოციურობით გამოსახა საზ. ცხოვრების წინააღმდეგობებით აღსავსე მოვლენები. მხატვრის პირველსავე ნამუშევრებში აისახა ნაპოლეონის ბობოქარი ეპოქის ტრაგიზმით აღსავსე ცხოვრება („იმპერატორის გვარდიის ცხენოსან ეგერთა ოფიცერი შეტევაზე მიდის“, 1812; „დაჭრილი კირასირი ბრძოლის ველს ტოვებს“, 1814, ორივე ლუვრი, პარიზი). ჟ-ს ამ პერიოდის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია დინამ. კომპოზიციები, ინტენს. ფერადოვანი აქცენტები, პასტოზური, დაძაბული მონასმები. 1816—17 ჟ. იტალიაში იყო. კლასიკური ხელოვნ. და მიქელანჯელოს გავლენით მხატვრის შემოქმედებაში თავი იჩინა ფორმათა მონუმენტურობამ, განზოგადებამ („უბელო ცხენების რბოლა რომში“, 1817, ლუვრი, პარიზი). ჟ-ს ერთ-ერთი ძირითადი ნამუშევარია „მედუზას ტივი“ (1818—19, ლუვრი), რ-შიც მხატვარმა ასახა ოკეანეში მომხდარი კატასტროფა. მხატვარი ოსტატურად გვიჩვენებს სასიკვდილოდ განწირულ ადამიანთა ემოციებს. შთამბეჭდავი და დინამიკურია ჟ-ს ავტოპორტრეტები და ოცი წლის დელაკრუას პორტრეტი (დაახლ. 1819, ნატიფი ხელოვნ. და კერამიკის მუზეუმი, რუანი). 1820—21 ჟ. ინგლისში იყო. ამ ქვეყნის ყოფისა და პეიზაჟის თავისებურება აისახა მხატვრის მდიდარ და დახვეწილ სურათებში, აკვარელებსა და ლითოგრაფიებში („დიდი და მცირე ინგლისური სიუიტა“, 1820—21), იგი დიდი დამაჯერებლობით ქმნის ხალხ. ცხოვრების სცენებს და ულმობელი სიმართლით აჩვენებს ქვეყნის სოც. კონტრასტებს მკაცრი და უკაცრიელი პეიზაჟის ფონზე („პეიზაჟი კირის გამოსაწვავი ღუმლით“, 1822, ლუვრი, პარიზი). ჟ. არის ლითოგრაფიის ერთ-ერთი პიონერი, შემონახულია მისი სკულპტურული ნამუშევრებიც.

*ლიტ*.: Жерико о себе и современники о нем, пер. с франц., М., 1962; П р о к о ф ь е в В. Н., Теодор Жерико, М., 1963.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 288.

თ. ჟ ე რ ი კ ო. „უბელო ცხენების რბოლა რომში“. 1817. ლუვრი. პარიზი



**ჟერმინალის აჯანყება**, სახალხო აჯანყება პარიზში თერმიდორული *კონვენტის* კონტრრევოლუციური პოლიტიკის წინააღმდეგ, რ-მაც იფეთქა რესპუბლიკის III წლის 12 ჟერმინალს (1795 წ. 1 აპრ.). აჯანყებულნი (ქალაქის ღარიბობა, ხელოსნები და პარიზის გარეუბნების მუშები) მოითხოვდნენ 1793 იაკობინური კონსტ. შემოღებას, დაპატიმრებული დემოკრატების გათავისუფლებასა და სასურსათო სპეკულაციის წინააღმდეგ ბრძოლას. 13 ჟერმინალს აჯანყება ჩაახშეს. ჟ. ა., ისევე როგორც პრერიალის აჯანყება, იყო ხალხთა მასების გმირული ცდა *იაკობინელთა დიქტატურის* დროინდელი დემოკრ. მონაპოვრების დაცვისა.

**ჟერო** (Platalea leucordia), დიდი ზომის ფრინველი ლაკლაკისნაირთა (Ciiconiiformes) რიგისა. სხეულის სიგრძე აღწევს 80 *სმ*, მასა 1,5 *კგ*. თეთრი ფერისაა, აქვს ბრტყელი, ბოლოში ნიჩბისებურად გაფართოებული ნისკარტი. ბუდობს ლელწამში, იშვიათად ხეებზე; დებს 3—5 კვერცხს. იკვებება წვრილი უხერხემლოებით. გავრცელებულია ევროპაში, აზიასა და ჩრდ.-აღმ. აფრიკაში; ზამთრობს აფრიკასა და სამხრ. აზიაში. სსრკ-ში გავრცელებულია სამხრ-ით – დუნაის დაბლობიდან პრიმორიემდე. საქართველოში იშვიათად შეიძლება შეგვხვდეს მიმოფრენისას (აგვ.-სექტ.). *რ. ჟორდანია*.

**ჟერომსკი** (Zeromski) სტეფან (14. X. 1864, სტრავჩინი, ახლანდ. კიელცეს სავოევოდო, — 20. XI. 1925, ვარშავა), პოლონელი მწერალი. დაიბადა გაღარიბებული აზნაურის ოჯახში. სწავლობდა ვარშავის ვეტ. სკოლაში. მუშაობდა ბ-კებში. გატაცებული იყო სოციალ. იდეებით. ლიტ-რაში გააგრძელა კრიტ. რეალიზმის ტრადიციები (პირველი კრებულები: „მოთხრობები“, 1895; „პროზაული ნაწარმოებები“, 18398, და სხვ.). ჟ-მ შექმნა მეამბოხე ინტელიგენტის სახე (რომანი „უსახლკარონი“, 19900; ტრილოგია „ბრძოლა ეშმაკთან“, 19116—19). ჟ-ს შემოქმედებაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია ეროვნ.-განმათ. ბრძოლის თემას (რომანები: „ფერფლი“, 1902—03. „ცხოვრების სილამაზე“, 1912; დრამები: „ვარდი“, 1909; „სულკოვსკი“, 1910).

1905—07 რევ. დამარცხებამ მწერალი პესიმისტურად განაწყო (რომანი „ცოდვის ისტორია“, 1908). ჟ-ს ნაწარმოებები მსოფლიოს ბევრ ენაზეა თარგმნილი.

**ჟესტების ენა**, ხელის, სხეულის მოძრაობით შექმნილი სპეციალური საკომუნიკაციო საშუალება, რ-საც დამოუკიდებელი ფუნქციური მნიშვნელობა აქვს (შძდრ. *პარალინგვისტიკა*). ჟ. ე-ს იყენებენ ყრუმუნჯები. ურთიერთობის დასამყარებლად იგი გამოყენებულია აგრეთვე ზოგიერთ (ენობრივად განსხვავებულ) ტომს შორის; სპეც. სიტუაციებში, როდესაც ბგერითი ენა რაიმე თვალსაზრისით აკრძალულია (მაგ., ბერების ზოგიერთ ორდენში) და მისთ.). ჟესტები, რ-ებიც გამოყენებულია ჟ. ე-ში, შეიძლება იყოს 4 სახისა: მიმთნიშნებელი, მაჩვენებელი, ხაზგასმისა, რიტმული. ჟესტები უნივერსალური არ არის და მათ მნიშვნელობა აქვთ მხოლოდ მოცემული ენობრივი კოლექტივისათვის..

**ჟესტი** (ფრანგ. geste — ქმედობა, გმირობა; chansons de geste, სიტყვასიტყვით — ქმედობის, გმირობის სიმღერები), ფრანგული საგმირო ეპოსი, ისტ. სიუჟეტებზე აგებული პოემების ციკლი. ჩვენამდე მოაღწია დაახლ. 90 ჟ-მა; ისინი XI—XII სს. მიჯნაზე იქმნებოდნენ; საფუძვლად უნდა დასდებოდა როგორც IX—X სს. ზეპირი ხალხ. შემოქმედება, ისე ლიტ. ნაწარმოებები, რ-თაც მოხეტიალე მუსიკოსები—ჟონგლიორები ამუშავებდნენ. ჟ. პირობითად სამ ციკლად იყოფა: I ციკლის ანუ „მეფის ჟესტის“ მნიშვნელოვანი ძეგლია „როლანდის სიმღერა“. უფრო მოგვიანოა პოემა „შარლ დიდის მომლოცველობა“ (დაახლ. 1210) და სხვ.; II ციკლი— „გარენ დე მონგლანის ჟესტი“; მოიცავს პოემებს „ლუის მეფედ კურთხევა“, „გილიომის სიმღერა“ და სხვ. III ციკლი—„დოონ დე მაიანსის ჟესტი“ ანუ „ფეოდალის ჟესტი“, მოიცავს პოემებს „ჟირარ დე რუსილიონი“, „რენო დე მონტობანი“ და სხვ., რ-ებშიც ასახულია ფეოდ. ბრძოლები. ჟ. გამოირჩევა ჟანრული მრავალფეროვნებით.

**ჟესტიკულაცია** (<ფრანგ. gesticuler), ხელის მოძრაობა, რ-იც თან ახლავს მეტყველებას ან ცვლის მას. ჟ. მსახიობის

ხელოვნების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ელემენტია. მისი გამოყენების პრინციპი დამოკიდებულია თეატრის მიმდინარეობაზე, მსახიობის შესრულების სტილზე. სრულიად სხვადასხვა მხატვრული ამოცანა ეკისრებოდა ჟ-ს ანტ., კლასიცისტურ, რომანტ. და სხვ. თეატრებში.

**ჟესტთა-მიმიკის ენა,** ხელის, სხეულისა და სახის კუნთების მოძრაობით შექმნილი საკომუნიკაციო საშუალება, რ-იც დამოუკიდებელი ფუნქციური მნიშვნელობით გამოიყენება. იხ. *ჟესტების ენა*.

**ჟეტე** (ფრანგ. jeté < jeter — ვარდნა), ერთ-ერთი ძირითადი ხტუნვითი პა კლასიკურ ცეკვაში. ჟ. სრულდება მცირე (მცირე ჟ. — petit jeté) და დიდი (დიდი ჟ. — grand jeté) ნახტომებით. შეიძლება შესრულდეს ბრუნით და წინსვლითი მოძრაობით, დიაგონალზე ან წრეზე.

**ჟეჟიეშხა,** მთა აფხ. ასსრ-ში, მდ-ების ღალიძგისა და ენგურის აუზების წყალგამყოფ კაკების ქედის სამხრ ნაწილში, მდ ოქუმის სათავეებში. სიმაღლე 2078 მ. აგებულია იურული პორფირიტებით. თხემზე ალპ., ქვემოთ სუბალპ. მდელოებია, დაბლა — წიწვოვანი და ფართოფოთლოვანი ტყე.

**ჟეშუვი** (Rzeszów), ქალაქი სამხრ.-აღმ. პოლონეთში, მდ. ვისლოკის ნაპირზე, კარპატებისწინეთში. ჟეშუვის სავოევოდოს ადმ ცენტრი 126 ათ. მცხ. (1981). სარკინიგზო კვანძი. მანქანათსაშ., კვების მრეწველობა, ტექ. ფაიფურის ქ-ნა. უმაღლესი საინჟინრო სკოლა. პედ ინ-ტი (1965-იდან) ჟეშუვის მხარის მუზეუმი. ჟ დაარსდა XIV ს-ში.

**ჟეშუვის სავოევოდო** (Województwo Rzeszowskie), ადმ ერთეული სამხრ.-აღმ. პოლონეთში, უმთავრესად ვისლისა და სანის შუამდინარეთში, სანდომიერის ქვაბულსა და კარპატებისწინეთში. ფართ. 4,4 ათ. კმ². მოსახლ 656 ათ. კაცი (1981), აქედან 36% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ ჟეშუვი. განვითარებულია მანქანათმშ. (ჟეშუვი, მიელეცი), აგრეთვე ქიმ., ხის დასამუშ., კვების მრეწველობა ამზადებენ ხე-ტყეს (ტყეს უჭირავს სავოევოდოს ტერიტ დახლ. 24%). მოჰყავთ ხორბალი, ჭვავი, შვრია, კარტოფილი, მებაღეობა. სარძეო-სახორცე მეცხოველეობა.

**ჟეხე,** ლიაოსი, მთიანეთი ჩრდ-აღმ. ჩინეთში, ლიაონინისა და ხებეის პროვინციებსა და შიგა მონღოლეთის ავტონ რ-ნში ფართ დახლ. 120 ათ. კმ² მაქს სიმაღლე 2050 მ (მთა ულუნშანი) ჟ-ს ჩრდ-ის ნაწილში ცალკეული მასივები და ტალღოვანი პლატოებია, სამხრ-აღმ-ში — კლდოვანი მთები მთისწინეთი დანაწევრებულია ხეობებით. ჟ. აგებულია კამბრიულისწინა კრისტ. ფიქლებით, განისებითა და გრანიტებით, აგრეთვე მეზოზოური ეფუზიური და დანალექი ქანებით ქვანახშირის მოპოვება ცხელი მინერ. წყაროები. გაბატონებულია სტეპის მცენარეულობა კალთებზე ადგილ-ადგილ ბუჩქნარი, მუხის, ნეკერჩხლის და კაკლის რაყებია ხეობები მჭიდროდაა დასახლებული.

**ჟვანია** გივი (გრიგოლ) იერემიას ძე (14. XI. 1918, ქუთაისი, — 17. V. 1979, კალკუტა. ინდოეთი, დაკრძალულია თბილისში), ქართველი საბჭ მეცნიერი. საერთაშ. სამართ. სპეციალისტი, იურიდ მეცნ. დოქტორი (1969), პროფესორი (1972), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1979) სკკპ წევრი 1945-იდან. 1941 დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი. 1941—42 მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1946 დაამთავრა უმაღლესი დიპლ. სკოლა მოსკოვში, 1946—48 მუშაობდა გაეროში (აშშ), 1951-იდან თსუ-ში კითხულობდა საერთაშ. სამართლის და სხვა კურსებს, 1963-იდან საქართვ მეცნ. აკად ეკონ. და სამართ. ინ-ტში სახელმწ. და საერთაშ. სამართ. განყ-ბის გამგე იყო. მისი ნაშრომები ეხება საერთაშ. სამართალში მოსახლეობისა და ტერიტ., ნეიტრალიტეტისა და სხვ. საკითხებს. იგი ქართ. იურიდ. ტერმინოლოგიის (1963) ერთ-ერთი შემდგენელია. არჩეული იყო საერთაშ. სამართ. ასოციაციისა და კოსმოსური სამართ. საერთაშ. ინ-ტის წევრად. დაჯილდოებულია II ხარისხის სამამულო ომის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: გაერთიანებული ერების ორგანიზაციის როლი საერთაშორისო სამართლის განვითარებაში, თბ., 1974; სახელმწიფოს ნეიტრალიტეტი, თბ., 1963; Международноправовые гарантии защиты национальных меньшинств, Тб., 1959. *გ. მაყაშვილი.*

**ჟვანია** გრიგოლ კონდრატეს ძე (დ. 12. XII 1915, სოფ. ქვედა ჩხოროწყუ, ახლანდ. ჩხოროწყუს რ-ნი), ქართველი საბჭ. ისტორიკოსი. ისტ. მეცნ. დოქტორი (1959), პროფესორი (1962), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1940-იდან. 1941—44 მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1944—52 მუშაობდა საქ კპ ცკ-ის აპარატში. 1953-იდან მუშაობს საქ. კპ ცკ-თან არსებულ პარტიის ისტ. ინ-ტში, სკკპ ცკ-თან არსებულ მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის ფილიალში. არის სსრკ მეცნ. აკადემიის ისტ. ინ-ტის ოქტ. რევ. საპრობლემო საბჭოს წევრი. იკვლევს საქ. კომპარტიის ისტ, საქ. ალკკ ისტ., ამიერკავკ. ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვის ისტ საკითხებს.

*თხზ.* ოქტომბრის რევოლუცია და საქართველოს ბოლშევიკების ბრძოლა საბჭოთა ხელისუფლებისათვის, თბ, 1957; საქართველოს კომკავშირის ისტორიის ნარკვევები (1917—1941 წწ.), თბ., 1964; საქართველოს პარტიული და საბჭოთა პრესა სოციალიზმის მშენებლობის პერიოდში, თბ., 1975; Большевики и победа Советской власти в Грузии, Тб., 1981.

**ჟვანია** გურამ გრიგოლის ძე (31. VII. 1933, თბილისი, — 23. VIII. 1983, იქვე) ქართველი საბჭ. კინორეჟისორი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1979), სკკპ წევრი 1961-იდან. 1961 დაამთავრა თბილ. შოთა რუსთაველის სახ. თეატრ. ინ-ტი. გადაიღო დოკუმენტური და სამეცნ.-პოპულ. ფილმები „მივაბიჯებ დედამიწაზე" (1973, საკუთარი სცენარით), „აბრეშუმი" (1972, ლომონოსოვის სახ. პრემია, 1973), 1974—75 წწ. კინოსტუდია „ლენნაუჩფილმში" გადაიღო ფილმი „სამყარო ახლობელი—სამყარო შორეული" (1976; პრიზი იტალ. საერთაშ. ფესტივალზე). თავისი სცენარით გადაღებული აქვს ფილმები: „გასროლა რიკოშეტით" (1979), „მაგია თეთრ ფონზე" (1980).

**ჟვანია** თამარ ონისიმეს ასული (დ 28. I 1909, ფოთი), ქართველი საბჭ. ტრანსფუზიოლოგ-ჰემატოლოგი, მედ მეცნ. დოქტორი (1956), პროფესორი (1959), საქ. სსრ მეცნ დამს მოღვაწე (1960). სკკპ წევრი 1941-იდან. 1930 დაამთავრა თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტი 1956—64 განაგებდა ექსპერ. და კლინიკური ქირურგიისა და ჰემატოლოგიის ინ-ტის რადიობიოლ. განყ-ბას. 1964—77 ხელმძღვანელობდა თბილ. ექიმთა დახელოვნების ინ-ტის სისხლის გადასხმისა და ჰემატოლოგიის კურსს; 1978-იდან ამავე ინ-ტის ჰემატოლოგიისა და სისხლის გადასხმის კათედრის პროფესორია ჟ. შეისწავლის სისხლის დაკონსერვების, სისხლის გადასხმის, ექსპერ. ქირურგ. საკითხებს; დაჯილდოებულია 2 „საპატიო ნიშნის" ორდენით და მედლებით

*თხზ.*. Гемотрансфузионные реакции и осложнения, вызванные переливанием бактериально-загрязненной крови, их профилактика и лечение, Тб., 1961

**ჟვანია** ისაკ ექვთიმეს ძე (1891, სოფ. ლექეჯი, ზუგდიდის მაზრა, — 1946), რევოლუციური მოძრაობის მონაწილე საქართველოში, კომპარტიის წევრი 1913-იდან არალეგალურ პარტ. მუშაობაში იყო ჩაბმული სოხუმის ორგანიზაციაში. 1916—17 სამხ. სამსახურში იყო. 1917—20 აქტ. პარტ. მუშაობას განაგრძობდა ზუგდიდის მაზრისა და სოხუმის ორგანიზაციებში, იყო ქუთ არალეგალური საგუბერნიო პარტკომიტეტის წევრი თანამშრომლობდა გაზ. „ბრძოლას" და „ჩვენს ბრძოლაში". 1918 აპრილიდან მაისამდე სოხუმის რევკომის წევრი. 1918—20 მენშევიკურმა მთავრობამ რამდენჯერმე დააპატიმრა. 1921 იყო სოხუმის რევკომის ერთ-ერთი შემქმნელი და თავ-რე. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ მუშაობდა აფხ. ასსრ მიწათმოქმედების სახკომად, საქ. სსრ მიწათმოქმედების სახკომის მოადგილედ. საქ. კპ ზუგდიდის სამაზრო და სამხრ. ოსეთის საოლქო კომიტეტის მდივნად და აჭარის ასსრ სახ. კომისართა საბჭოს თავ-რის მოადგილედ. *ლ. თოიძე.*

**ჟვანია** ნოდარ არჩილის ძე (დ. 26. III. 1945, ქუთაისი), ქართველი მუსიკოს-შემსრულებელი (ალტი). საქ. სსრ სახ. არტისტი (1980). 1969 დაამთავრა თბილ. სახელმწ. კონსერვატორია (პროფ. შ. შანიძის კლასი). 1964-იდან საქართვ. სახელმწ. ფილარმონიის სოლისტია. 1966-იდან დღემდე უკრავს საქართვ. სახელმწ. სიმებიან კვარტეტში. ამიერკავკ. მუსიკოს-შემსრულებელთა კონკურსის (1969) და ვაინერის სახ. კვარტეტების საერთაშ. კონკურსის (ბუდაპეშტი, 1973, II პრემია კვარტეტის სხვა წევრებთან ერთად) ლაურეატი. 1970-იდან კვარტეტთან ერთად გასტროლებს მართავს სსრკ ქალაქებში და საზღვარგარეთ (სკანდინავიის ქვეყნები, იტალია, ბელგია, ავსტრია, გერმანია, ჩეხოსლოვაკია და სხვ.). 1970-იდან ეწევა პედ. მოღვაწეობას თბილ. სახელმწ. კონსერვატორიაში ზ. ფალიაშვილის სახ სახელმწიფო პრემია (1975)


ჟერო.

**ჟიარდია,** პარაზიტული უმარტივესი შოლტოსნების კლასისა. იგივეა, რაც *ლამბლია*.

**ჟიბიანი,** სოფელი მესტიის რ-ნში (უშგულის სოფსაბჭო), მდ. ენგურის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 2100 მ, მესტიიდან 46 კმ. უშგულის საბჭ. მეურნ. (მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ჩაჟაშში (0,5 კმ). სოფელში სამი ეკლესიაა. ყველაზე დიდი — ქვით ნაგები ღვთისმშობლის („ლამარია") X—XI სს. ეკლესია აღმართულია სოფლის თავში, მაღლობზე. გარს არტყია კოშკით გამაგრებული ზღუდე ეკლესიას სამხრ-დას-ით გვიანდ. ხანის მინაშენი აქვს, აღმ-ით — სამკვეთლოს შვერილი აფსიდი ინტერიერში შემონახულია ქვის სამშვენიანი კანკელი და მოხატულობის ფრაგმენტები. მეორე — ქვით ნაგები წმ. გიორგის („ჯგრაგ") ეკლესიაც (განვითარებული შუა საუკ.) სოფლის თავში დგას. შემოზღუდულია გალავნით. ინტერიერში ქვის კანკელი და XIV ს. მოხატულობის ფრაგმენტებია. მესამე — მაცხოვრის ეკლესია ასევე შუა საუკ. მიეკუთვნება. აღმართულია სოფლის ბოლოში. საკურთხეველი ძირითადი სივრცისაგან ქვის სამშვენიანი კანკელით არის გამოყოფილი.


ნ. ჟიგანოვი.

**ჟიგანოვი** ნაზიბ გაიაზის ძე [დ. 2 (15). I. 1911, ურალსკი], საბჭ. კომპოზიტორი სსრკ სახ. არტისტი (1957). სკკპ წევრი 1944-იდან. 1938 დაამთავრა მოსკ. კონსერვატორია (გ. ლიტინსკის საკომპოზიციო კლასი). 1945-იდან ყაზანის კონსერვატორიის რექტორი და პედაგოგი (1953-იდან პროფესორი). ნაწარმოებები: ოპერები „კაჩკინი" („ლტოლვილი", დაიდგა 1939), „ალთინჩეჩი" („ოქროსთმიანი", 1941; სსრკ სახელმწ. პრემია, 1948), „ჯალილი" (1957), სიუიტ. თათრ. თემებზე (1949; სსრკ სახელმწ პრემია, 1950); პოემა „ნაფისა" (1952), მე-2 სიმფონია „საბანტუი" (1968; სსრკ სახელმწ. პრემია, 1970). სსრკ VII მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.


პ. ჟიგარევი.

**ჟიგარევი** პაველ თევდორეს ძე [6 (19). XI. 1900, სოფ. ბრიკოვო, ახლანდ. კალინინის ოლქი, — 2. X. 1963, მოსკოვი], ავიაციის მთავარი მარშალი (1955). სკკპ წევრი 1920-იდან. 1919-იდან საბჭ. არმიაშია. 1932 დაამთავრა ნ. ჟუკოვსკის სახ. სამხ.-საჰაერო აკადემია. 1941 აპრ-იდან


ტ. ჟივკოვი.


დ. ჟილარდი.


დ. ჟილარდი. ს. გაგარინის სახლი (ახლა მ. გორკის სახელობის მსოფლიო ლიტერატურის ინსტიტუტი). მოსკოვი. 1820.

წითელი არმიის სამხ.-საჰაერო ძალების სარდალი, 1942–45 — შორეული აღმოსავლეთის ფრონტის სამხ.-საჰაერო ძალების სარდალი, 1946–48 — სამხ.-საჰაერო ძალების სარდლის პირველი მოადგილე, 1948–49 — შორსმოქმედი ავიაციის სარდალი და სამხ.-საჰაერო ძალების მთავარსარდლის მოადგილე, 1949–57 — სამხ.-საჰაერო ძალების მთავარსარდალი და სსრკ თავდაცვის მინისტრის პირველი მოადგილე. 1957-იდან სხვადასხვა პასუხსაგებ თანამდებობაზეა. სსრკ III–V მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი, სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი (1952–61). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ჟიგული,** მაღლობი მდ. ვოლგის მარჯვ. ნაპირზე, რსფსრ კუიბიშევის ოლქში, გარს უვლის მდინარის კლაკნილი (ე. წ. სამარის მუხლი). სიგრძე დაახლ. 75 *კმ*. უმთავრესად აგებულია კირქვებითა და დოლომიტებით. წიაღისეულიდან არის ნავთობი (შედის ვოლგა-ურალის ნავთობ-აირის რ-ნში), სამშენებლო კირქვები და ასფალტი. ჩრდ. ფერდობები შემოსილია ფართოფოთლოვანი და ფიჭვის ტყეებით, სამხრ. — ტყესტეპის მცენარეულობით. განვითარებულია ტურიზმი.

**ჟიგულიოვსკი,** ქალაქი (1952-იდან) რსფსრ კუიბიშევის ოლქში, მდ. ვოლგის მარჯვ. ნაპირზე. რკინიგზის სადგური, სიზრანიდან 75 *კმ*. ჟ. დაარსდა ნავთობის დამუშავებასა და ვ. ი. ლენინის სახ. ვოლგის ჰესის მშენებლობასთან დაკავშირებით. საშენ მასალათა კომბინატი, ხე-ტყის დასამუშ., ასაწყობი რკინაბეტონის, კირის ქ-ნები, მხატვრული ნაწარმის ფ-კა, კვების მრეწვ. საწარმოები. სამედ. სასწავლებელი.

**ჟიდი** (Gide) ანდრე პოლ გიიომ (22. XI. 1869, პარიზი, — 19. II. 1951, იქვე), ფრანგი მწერალი; ნობელის პრემიის ლაურეატი (1947). თავდაპირველად განიცდიდა სიმბოლისტების გავლენას („ანდრე ვალტერის ლექსები", 1887; „ანდრე ვალტერის რვეულები", 1891; ესთეტ. და მორალურ თემებზე დაწერილი თხზ. — „ტრაქტატი ნარცისზე", 1891; „სასიყვარულო ლტოლვა", 1893, და მოგზაურობის წიგნები — „ურიანის მოგზაურობა", 1893; „ამინტა", 1893); ჟ-ს ესთეტ. პოზიციები წარმოდგენილია სტატიების კრებულში „საბაბნი" (1903). მეტად თავისებურია მისი მწერლური მანერაც — ოდნავ შენიღბული, „ნარცისული" თავმოწონება, თხრობის ქაოსურობა, სიტყვისა და ფრაზის ღვარჭნილობა, რასაც კლასიცისტური შეფერილობა ახლავს. აპოლოგიას უწევს ნიცშეანურ ზნეკაცს. აღსანიშნავია ჟ-ს წიგნები: „ჭაობები" (1895), „მიწიერი კერპები" (1897), „ცუდად მიჯაჭვული პრომეთე" (1899); ესთეტიზმითა და ამორალიზმითაა აღბეჭდილი რომანები: „იმორალისტი" (1902), „ვიწრო კარიბჭენი" (1909). გროტესკული ფორმა აქვს რომანს „ვატიკანის მიწისქვეშეთი" (1914); რომანში „ყალბი ფულის მჭრელები" (1925) მწერალმა წარმოადგინა კაპიტალ. კულტურის დაცემა, ახალგაზრდა თაობის გამოუვალი მდგომარეობა. 1926 აფრიკაში მოგზაურობის შედეგად მან შექმნა წიგნები: „მოგზაურობა კონგოში" (1927), „ჩადის ტბიდან დაბრუნება" (1928); მასვე ეკუთვნის მოთხრ. „იზაბელი" (1912), წიგნი „დოსტოევსკი" (1923), რომანები: „ჟენევიევი" (1936), „ცოლების სკოლა" (1929), პიესები, სატირული მოთხრობები, პარადოქსული ავტობიოგრ. „თუ თესლი არ მოკვდა" (1924) და სხვ. 1936 ჟ-მა იმოგზაურა სსრკ-ში, საფრანგეთში დაბრუნების შემდეგ გამოაქვეყნა ანტისაბჭოთა პამფლეტი.

*თხზ*.: Œuvres complètes, t. 1–15, [P., 1932–39]; Собр. соч., т. 1–4, Л., 1935–36.

*ლიტ*.: История французской литературы, т. 3–4, М., 1959–63.

**ჟივკოვი** ტოდორ ხრისტოვ (დ. 7. IX. 1911; ს. პრავეცი, სოფიის ოლქი), ბულგარეთისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის მოღვაწე, ბულგ. პოლიტ. და სახელმწ. მოღვაწე, ბულგ. სრ-ის სოციალ. შრომის გმირი (1961), ბულგ. სრ გმირი (1971). 1929–39 მუშაობდა მბეჭდავად სოფიის სახელმწ. სტამბაში. 1928 შევიდა ბულგ. ახალგაზრდა კომუნისტთა კავშირში. 1932 ბკპ წევრია. იყო გერმ. ოკუპანტების წინააღმდეგ ბულგ. ხალხის ბრძოლის ერთ-ერთი ორგანიზატორი და მეთაური. 1944 წ. 9 სექტ. შეიარაღებული სახალხო აჯანყების გამარჯვების შემდეგ მუშაობდა პასუხსაგებ თანამდებობებზე პარტ. და სახელმწ. აპარატში. 1945 აირჩიეს ბკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატად, 1948 — ცკ-ის წევრად და ცკ-ის საორგანიზაციო ბიუროს წევრად. 1948–49 იყო ბკპ სოფიის საქალაქო კომიტეტის პირველი მდივანი, სამამულო ფრონტის საქალაქო კომიტეტის თავ-რე და სოფიის საქალაქო სახ. საბჭოს თავ-რე. 1950 აირჩიეს ბულგ. კპ ცკ-ის მდივნად, პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატად, 1951 — ბკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრად. 1954 მარტიდან იყო ბკპ ცკ-ის პირველი მდივანი, 1962–71 ერთდროულად ბულგ. სრ მინისტრთა საბჭოს თავ-რე. 1971 ივლისში აირჩიეს ბულგ. სრ სახელმწ. საბჭოს თავ-რედ. სახალხო კრების დეპუტატად (1945-იდან). სამამულო ფრონტის ეროვნ. საბჭოს წევრი. დაჯილდოებულია 3 გიორგი დიმიტროვის ორდენით, 2 ლენინის ორდენით (1971, 1981) და სხვა ორდენებით.

**ჟიკლიორი** (ფრანგ. gicleur<gicler — შეშხეფება), თხევადი საწვავის ან ჰაერის მიწოდების სადოზირებელი დაკალიბრებული ნახვრეტი, *კარბიურატორის* დეტალი. ჟ-ს აფასებენ მისი გატარების უნარით (მწარმოებლურობით), რ-ის განზომილებაა *სმ*$^3$*/წთ*.

**ჟილარდი,** ჟ ი ლ ა რ დ ი (Gilardi) დომენტი (დომენიკო) ივანეს ძე (1788, მონტანიოლა, ლუგანოს მახლობლად, შვეიცარია, — 28. II. 1845, იქვე), არქიტექტორი, რუსული *ამპირის* წარმომადგენელი. ეროვნებით იტალიელი, შვილი არქიტ. ივანე (ჯოვანი ბატისტა) დომენტის ძე ჟილარდისა (1759–1819), რ-იც 1787-იდან (ან 1789-იდან) 1817-მდე მუშაობდა მოსკოვში. ჟ. სწავლობდა მამასთან, შემდეგ მილანის სამხატვრო აკადემიაში (1806–10). 1810–32 მუშაობდა რუსეთში. 1830-იდან პეტერბ. სამხატვრო აკად. საპატიო წევრი. აქტიურად მონაწილეობდა 1812 ხანძრით გადამწვარი მოსკოვის განაშენიანებაში. ნამუშევრები: აღადგინა უნ-ტის შენობა (1817–19), გადააკეთა ეკატერინეს ინ-ტი (ახლა საბჭ. არმიის ცენტრ. სახლი, 1812 შემდეგ); ლუნინებისა (1818–23) და სხვ. საცხოვრ. სახლები, უსაჩოვ-ნაიდიონოვების (ახლა საავადმყოფო; 1829–31) საკუთარი სახლი და სხვ.

**ჟილიერონი** (Gilliéron) ჟიულ (21. XII. 1854, ნევილი, — 26. IV. 1926, შერნელცი), შვეიცარიელი ენათმეცნიერი; ლინგვისტური გეოგრაფიის ფუძემდებელი. უმაღლესი ცოდნის სკოლის პროფესორი (1876–1926). ავტორია შრომებისა დიალექტოლოგიასა და ლინგვისტურ გეოგრაფიაში. ე. ედმონთან ერთად შეადგინა „საფრანგეთის ლინგვისტური ატლასი" (1900–1912; 35 ტაბულა).

**ჟილინა** ელენე ეფიმის ასული [27. IV (9. V), 1890, ყაზანი, — 29. I. 1963, ვინიცა]. რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1957). 1922 დაამთავრა თეატრ. სტუდია ყაზანში და ჩაირიცხა ყაზანის დიდი დრამ. თეატრის დასში. 1936–42 მუშაობდა არხანგელსკის თეატრში, 1942-იდან — ისევ ყაზანში. წარმატებით გამოდიოდა კომედიურ როლებში: კარაულოვა (შკვარკინის „სხვისი შვილი"), კორობოჩკა, ანა ანდრეევნა (გოგოლის „მკვდარი სულები", „რევიზორი") და სხვ., ასრულებდა დრამ. და გმირულ როლებსაც: მარია ნიკოლაევნა (სიმონოვის „რუსი ხალხი"), ანა ნიკოლაევნა ტალანოვა (ლეონოვის „შემოსევა") და სხვ. ერთ-ერთი საუკეთესოა ლაგუტინას როლი (აფინოგენოვის „თავისი შვილების დედა"). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ჟილინა** (Zilina), ქალაქი ჩეხოსლოვაკიაში, სლოვაკიის სრ-ში, მდ. ვაგის ნაპირზე. 83 ათ. მცხ. (1981). სატრანსპ. კვანძი. მანქანათსაშ., ქიმ., ცელულოზა-ქაღალდის, საფეიქრო მრეწველობა. XV ს-ში ჟ. იყო ჰუსიტური მოძრაობის ერთ-ერთი ცენტრი.

**ჟილკენი** (Gilkin) ივან (7. I. 1858, ბრიუსელი, — IX. 1924, იქვე), ბელგიელი პოეტი. წერდა ფრანგ. ენაზე. იყო ლიტ. გაერთიანება „ახალგაზრდა ბელგიის" წევრი და ჟურნ. „ჟენ ბელჟიკის" დირექტორი 1891–97; შემდეგ იზიარებდა თეორიას „ხელოვნება ხელოვნებისათვის". მისი მსოფლაღქმა კარგად ჩანს პოემებში: „ხელოვანის განსჯა" (1890), „ბინდბუნდი" (1892), კრებ. „ღამე" (1897); ბოლოს ჟ. ქრისტ. პანთეიზმამდე მივიდა. მისი მომდევნო პოემებიდან აღსანიშნავია: „პრომეთე" (1899), „სფინქსი" (1923). წერდა, აგრეთვე ისტ. დრამებს.

**ჟილსონი** (Gilson) ეტიენ ანრი (13. VI. 1884, პარიზი, — 19. IX. 1978, კრავანი), ფრანგი რელიგიური ფილოსოფოსი, თომიზმის მიმდევარი; შუა საუკ. ფილოსოფიის ისტორიკოსი. 1919–20 კითხულობდა ლექციებს სტრასბურში, 1920–32 — პარიზში. 1929 დააარსა შუა საუკ. კვლევის ინ-ტი ტორონტოში (კანადა). 1946-იდან იყო საფრ. აკად. წევრი. ფილოს. მთავარ ამოცანად მიაჩნდა თომა აკვინელის „ერთადერთი ჭეშმარიტი" მოძღვრების აღორძინება. თომიზმის საიდუმლოებად თვლიდა ფილოს. და რწმენის ჰარმონიზაციას, მაგრამ ჭეშმარიტების წვდომას რელიგ. გამოცხადების უნარად მიიჩნევდა, რითაც რწმენას გონებაზე მაღლა აყენებდა.

*თხზ*.: Le Thomisme, P., 1942.

*ლიტ*.: Кузнецов В. Н., Французская буржуазная философия XX века, М., 1970, с. 202–211.

**ჟილცოვი** ალექსი ვასილის ძე [9 (21). II. 1895, გავრილოვ-პოსადი, ახლანდ. ივანოვოს ოლქი, — 29. II. 1972, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1968). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1952). 1924 დაამთავრა მოსკ. სამხატვრო თეატრის მე-3 სტუდია და ჩაირიცხა თეატრის დასში. საუკეთესო როლები: კლეში, გუბინი, ტეტერევი, კვაჩი, მეპურე სუჩკოვი, პავლინი (გორკის „ფსკერზე", „დოსტიგაევი და სხვები", „მდაბიონი", „მტრები", „ხალხში", „ეგორ ბულიჩოვი და სხვები") და სხვ. 1927 დააარსა სახალხო გმირული თეატრის სტუდია, რ-საც სათავეში ედგა 1937-მდე. აქ დადგა გორკის „ეგორ ბულიჩოვი და სხვები", „ფსკერზე", რ-ებშიც თვითონვე თამაშობდა. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით და მედლებით.

**ჟინვალი,** ჟ ი ნ ვ ა ლ ი, დაბა (1976-იდან) დუშეთის რ-ნში, მდ. არაგვის მარჯვ. ნაპირას, საქართვ. სამხ. გზაზე. სადაბო საბჭოს ცენტრი (შედის ჟ., სოფლები: არანისი, ბზიკურთკარი, ბოდავი, გუდრუხი, ეთვალისი, ზემო ხორხი, თვალივი, ლაუშა, მენესო, ნემიხი, სონდისველა, სწროფავი, უბანი, ფუძნარი, ქვემო ხორხი, ჩინთი, ხარტიშო, ხირაუშა). ზ. დ. 760 *მ*, დუშეთიდან 15 *კმ*.

ჟ-შია არაგვისპირის მევენახეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა-ბაღი, ბ-კა, კულტსახლი, კინოდანადგარი, დუშეთის სამუსიკო სკოლის ფილიალი, საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბ. განყ-ბა. დაბა შეიქმნა ჟინვალის ჰიდროკომ-

პლექსის მშენებლობასთან დაკავშირებით. ყოფ. სოფ. ჟინვალი მოექცა დატბორვის ზონაში, რის გამოც მოსახლ. უმეტესი ნაწილი დასახლდა სოფლებს არანისსა და ბიჩნიგაურთკარს შორის „ზანდუკლიანთ ნავენახარზე" (სადაც გაშენდა დაბა ჟ.), მცირე ნაწილი — სოფ. ჩინთის მახლობლად, ადგილ წობენში.

ქართ. წერილობითი წყაროების მიხედვით სოფ. ჟ-ის ტერიტორიაზე ქალაქი აღმოცენდა XII ს. II ნახევარში, ხოლო დასახლ. პუნქტი გაცილებით ადრე უნდა არსებულიყო. ვახუშტის ცნობით (XVIII ს.), ჟ. „ძველი ქალაქია". ჟ-ის ნანგრევები XIX ს. II ნახევარში აღწერა პ. იოსელიანმა. 1971 ჟ-ის ჰიდროკომპლექსის მშენებლობასთან დაკავშირებით ჩამოყალიბდა ი. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტის ჟ-ის კომპლ. არქეოლ. ექსპედიცია (ხელმძღვ. რ. რამიშვილი), რ-მაც ფართოდ გაშალა მუშაობა დატბორვის ზონაში.

ცალკეული პერიოდების მიხედვით ჟ-ის ტერიტორიაზე გათხრილ ისტ.-არქეოლ. ძეგლებს შორის საყურადღებოა: ენეოლითური ხანის ნამოსახლარები, რ-თაგან ერთი მდებარეობს სოფლის სამხრ. ნაწილში, საქართვ. სამხ. გზის ძვ. ტრასის გასწვრივ, მეორე კი — ხერთვისში, ძვ. ელექტროსადგურის ტერიტორიაზე შედარებით უკეთაა შესწავლილი პირველი, სადაც 2,5–3 *მ* სიღრმეზე აღმოჩნდა ერთფენიანი ნამოსახლარის ნაშთი (გ. ჩიქოვანი). ნაპოვნია ენეოლითური ხანისათვის დამახასიათებელი უხეშკეციანი თიხის ჭურჭლის ნატეხები, რიყის ქვისგან „ნატიფი" ხელცულები (რ-თა დამუშავების ტექნიკაში იგრძნობა ნეოლითური ტრადიციების გავლენა), ობსიდიანის ანატკეცები და სხვ. განსაკუთრებით საყურადღებოა წარმართული ხატ-სალოცავი, რ-იც წყალგადამყვანი გვირაბის სათავესთან აღმოჩნდა აქ მდგარი მცირე ეკლესიის სახელის მიხედვით მთელ გორაკს კვირაცხოველი ჰქვია. გათხრებმა (მ. ღლონტი) გვიჩვენა, რომ ფერდობის შუა ნაწილში კულტ. ფენის სისქე ზოგან 3 *მ* აღწევდა, და ამ ფენაში ჭარბობდა შუა ფეოდ. და ანტ ხანის თიხის ჭურჭლის ნატეხები, ხოლო ქვედაში გვხვდებოდა ადრინდ. და შუა ბრინჯაოს ხანის თიხის ნაკეთობანი ხატ-სალოცავის ტერიტორიაზე (70×30 *მ*) გვხვდება კოლონთა ნაშთებიც. ხატ-სალოცავის ცენტრში იყო საგანგებოდ მოწყობილი პოდიუმიანი საკურთხეველი. მასზე აღმართული იყო თიხისაგან გამოძერწილი, რელიეფური სპირალებით შემკული ღვთაების თავის სტილიზებული გამოსახულება, რ-იც საქართველოში აღმოჩენილი უძველეს ქანდაკების იშვიათ ნიმუშს წარმოადგენს.

არქეოლ. მასალა მოწმობს, რომ ჟ. შუა ბრინჯაოს ხანაშიც ინტენსიურად ყოფილა დასახლებული. საკულტო ძეგლის გათხრის დროს მცირე რაოდენობით მოპოვებულია გვიანდ. ბრინჯაოს ხანის მასალაც. ჟ-ის სამაროვნის მასალა ცხადყოფს (ვ. ჩიხლაძე), რომ ახ. წ. I–VIII სს-ში ჟ. საკმაოდ მჭიდროდ ყოფილა დასახლებული. არქეოლ. მასალაში გამოიყოფა ქალაქური ყოფისათვის დამახასიათებელი საგნები. ახ. წ. პირველი საუკუნეების ჟ-ში ქალაქური ტიპის სამოსახლოს აღმოცენება მჭიდროდ არის დაკავშირებული ჟ-ზე გამავალ სავაჭრო გზებთან. კვირაცხოვლის მასალიდან (არაგვის მარცხ. ნაპირი) ჩანს, რომ I–VIII სს-ში ჟ-ის ქალაქური ტიპის სამოსახლო მოიცავდა მდ. არაგვის ორსავე ნაპირს. ჟ-ის სამაროვანზე აღმოჩენილია გვიანდ. არმაზული ხანის საკმაოდ მდიდარი ორმოსამარხები და ადრინდ. შუა საუკ. ქვისა და ვერტიკალურშახტიანი კატაკომბური სამარხები.

ჟ-ში მრავლადაა აღმოჩენილი განვითარებული შუა საუკ. ხანის ძეგლები. გამოირჩევა არაგვის მარცხ. ნაპირზე მდებარე ე. წ. ნაქალაქარი. გათხრებით დადგინდა (მ. მარგველაშვილი), რომ ნაქალაქარს ჰქონია კარიბჭიანი ზღუდე. საცხოვრ. ნაგებობები, რელიეფის შესაბამისად, ტერასულადაა განლაგებული. ნაგებია კლდის ქვითა და დუღაბით, ზოგჯერ ტალახიცაა გამოყენებული. ტიპური კომპლექსის აუცილებელი ნაწილია საცხოვრ. დარბაზი თავისი ერთი ან ორი დამხმარე სათავსით. თითქმის ყოველ დარბაზში არის სასურსათო ხარო, კერა, ქვევრი, ერთი ან ორი თონე, ქვის ტახტები („ხარისხები") და სხვ. ნაქალაქარში აღმოჩნდა ხელოსნურ წარმოებასთან დაკავშირებული მასალა (წიდები, მცირე ტიგლები, თიხის სამფეხა სადგარები, სოლების ნატეხები და სხვ.), აგრეთვე 2 კერამ. ქურა, რ-თაგან მოზრდილი XIV ს. განეკუთვნება, მომცრო — XII–XIII სს ნაქალაქარში გამოიყოფა 2 ძირითადი სამშენებლო დონე. ქვედა XII–XIII სს-ით თარიღდება, ზედა — XIV ს-ით. ზედა დონის დიდი სამშენებლო სამუშაოები შეიძლება გიორგი ბრწყინვალის სახელს უკავშირდებოდეს. კარიბჭის სამხრ-ით აღმოჩნდა (ვ. ჩიხლაძე) საქარავნო სახლის ნაშთები (80×10 *მ*). დასახლების აღმ-ით გაითხარა ჯვარიპატიოსნის ეკლესია და სასახლის ტიპის დიდი კომპლექსი.

1971-იდან ნაქალაქარის ჩრდ. ნაწილში, ხევსურეთის გზასა და ფშავის არაგვს შორის, ითხრება განვითარებული შუა საუკ. შემოზღუდული ვრცელი სამაროვანი და 3 ეკლესია (ბ. ჯორბენაძე). სამაროვნის ჩრდ.-აღმ. ნაწილში მცირე წრიული ზღუდით გამოყოფილია XI–XII სს. ეკლესია, მიწისქვეშა კამაროვანი აკლდამა და რამდენიმე ათეული სამარხი. დიდი აკლდამა მიჩნეულია არაგვის ერისთავთა განსასვენებლად. დას-იდან აქვს 6-საფეხურიანი ჩასასვლელი. არქეოლ. მასალის (მ შ. რუსუდან დედოფლის ვერცხლის მონეტები) მიხედვით აკლდამა აგებულია XIII ს. I ნახევარში

დიდი ეკლესიის გარშემო ორ-სამიარუსად განლაგებული იყო ქვის ფილებით ნაგები ინდივიდ და კოლექტ. ქვის სამარხები, ამოშენებულკედლიანი სამარხები და მოზრდილი ცრუთაღიანი აკლდამები, რ-ებიც XII–XIV სს-ით თარიღდება.

ნაქალაქარის ჩრდ.-აღმ-ით (1,5 *კმ*-ზე), არაგვის მარჯვ. ნაპირზე, გათხარეს (გ. რჩეულიშვილი) ხერთვისის კომპლექსი, სადაც გამოვლინდა ზურგიანი კოშკი, ეკლესია, მარანი, სამეურნეო სათავსები და გალავანი. ამ კომპლექსის დანიშნულება ხერთვისის ხიდის კონტროლი და ჩრდილო ჟ-ის მიდამოების დაცვა იყო.

გათხრები მიმდინარეობს ნაქალაქარის გარშემო მდებარე სოფლის ტიპის სამოსახლოებში (მლვიმე, დევებიანი, დიდრუბი, ავენისი, ბზიანის სამონასტრო კომპლექსი, გუდრუხი და სხვ.). არქეოლ. მასალის მიხედვით ჩანს, რომ არაგვის ხეობის დიდ მონაკვეთზე (ფშავის არაგვზე კართანამდე, ხოლო მთიულეთის არაგვზე მენესოს ჩათვლით) გაბატონებული ყოფილა ბარის ტიპის მეურნეობა, სადაც წამყვანი ადგილი მევენახეობა-მეღვინეობას სჭერია. ამას ადასტურებს გლეხური საცხოვრისის გვერდით კარგად მოწყობილი ქვევრებიანი მარან-საწნახლების არსებობა. რუსთაველის ეპოქაში ჟ. წარმოადგენდა არა მარტო არაგვის საერისთავოს მესვეურს, არამედ დიდ პოლიტ. და სავაჭრო-სახელოსნო ცენტრსაც, რ-იც არეგულირებდა მთისა და ბარის პოლიტ.-ეკონ. ურთიერთკავშირს. მთისა და ბარის საზღვარზე, უშუალოდ არაგვის ხეობის ყელში, დიდ სავაჭრო-საქარავნო გზათა გასაყარზე აღმოცენებული ქალაქი ჟ. საიმედო კონტროლს უწევდა საიალაღო საძოვრებით მდიდარ „შვიდთავე მთიულეთს", ურომლისოდაც ბარის მეცხოველეობა ვერ განვითარდებოდა. ფეოდ. ჟ-ის მთავარ საყრდენს წარმოადგენდა ნაქალაქარის თავზე წამოჭიმული ყელის ციხე, რ-საც ხალხი თამარის ციხეს უწოდებს. ჟ-ისა და არაგვის საერისთავოზე გამავალი გზების დაცვას ემსახურებოდა აგრეთვე სასიმაგრო ნაგებობათა მთელი სისტემა. კერძოდ, თამარის ციხის მოპირდაპირე მხარეს აღმართული წმ. გიორგის ციხე და ამ 2 ციხის შემაერთებელი ჟ-ის უზარმაზარკოშკიანი ციხე-გალავანი.

გალავნის სამხრ.-დას. კუთხეში აღმართული კოშკი აღმ. საქართვ. გავრცელებულ ზურგიანი კოშკების ტიპს განეკუთვნება. იგი საცხოვრ.-თავდაცვითი დანიშნულებისა იყო. მე-5 სართულზე ორივე მხარეს შეჭრილი აივნები ჰქონდა. შესასვლელი ჩრდ-ით ბრტყელ მხარეს II სართულიდან აქვს. კოშკი, ისევე როგორც სამკუთხა გალავანი, ნაგებია კირქვის დიდრონი კვადრებით და მტკიცე დუღაბით. ციხის ტერიტორიაზე გათხრილია (ზ. კალანდაძე) შუა საუკ. დიდი მარანი და ეკლესიის ნაშთი, რ-იც გადაუკეთებიათ გვიანდ. შუა საუკუნეებში. ზურგიანი კოშკის I სართულზე არქეოლ. გათხრების დროს აღმოჩნდა ძვირადღირებული ჭურჭლის ირან. ფაიანსის დიდძალი ნატეხები და ქვევრები.

გარდა ამ სასიმაგრო სისტემისა, ჟ-ს სამხრეთიდან იცავდა მლვიმის მთიდან არაგვისკენ დაშვებული მძლავრი კედელი, რ-შიც ჩართული იყო კარიბჭის კოშკი. ამ კოშკის ნაშთები გათხარეს 1973 (ც. ლომიძე). თბილის-მცხეთიდან მიმავალი ჩრდ. დიდი სავაჭრო გზის მთავარი ტრასა ჟ-ში სწორედ ამ კარიბჭით შედიოდა.

*ლიტ.*: ჟინვალი. არქეოლოგიური კვლევა-ძიება არაგვის ხეობაში, I. თბ., 1983; რამიშვილი რ., ნაქალაქარი ჟინვალი, «ძეგლის მეგობარი», 1978, №47; Рамишвили Р. М., Джорбенадзе В. А., Археологические исследования в зоне строительства Жинвальского гидротехнического комплекса, წგ.: Археологические исследования на новостройках Грузинской ССР, Тб., 1976. *რ. რამიშვილი*

*ბ. ჯორბენაძე. პ. ზაქარაია.*



ა. ჟილცოვი.

**ჟინოვიჩი** (ნამდვ. გვარი ჟიდოვიჩი) იოსებ იოსების ძე [დ. 1 (14). V. 1907, სოფ. ორეშკოვიჩი, ახლანდ. მინსკის ოლქი], საბჭ. დირიჟორი და კომპოზიტორი. სსრკ სახ. არტისტი (1968). 1930 დაამთავრა ბელორ. უნ-ტი, 1941 — კონსერვატორია. 1922–30 პირველი ბელორ. დრამთეატრის (ახლანდ. ი. კუპალას სახ. თეატრი) სოლისტ-ციმბალისტი იყო. 1930–35 ბელორ. ხალხ. საკრავების I ანსამბლის ხელმძღვანელი. 1938–41 ბელორ. სსრ სახელმწ. ხალხ. ორკესტრის სოლისტი, მთავარი კონცერტმაისტერი და პედაგოგი, 1946-იდან — სამხატვრო ხელმძღვანელი და მთავარი დირიჟორი. 1944-იდან მინსკის კონსერვ. პედაგოგი (1963-იდან პროფესორი). დაწერა ნაწარმოებები ხალხ. საკრავების ორკესტრისათვის, დაამუშავა ბელორ. ხალხ. სიმღერები, ბელორ. სსრ სახელმწ. პრემია (1968). დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.



ი. ჟინოვიჩი.

**ჟინოთა,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში (დიდი ჭყონის სოფსაბჭო), ოდიშის ვაკეზე, მდ. ტეხურის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 220 *მ*, გეგეჭკორიდან 13 *კმ* დიდი ჭყონის ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. დიდ ჭყონში (1,5 *კმ*).

**ჟიონო** (Giono) ჟან (30. III. 1895, მანოსკი, ქვემო ალპების დეპარტ., — 9. X 1970, იქვე), ფრანგი მწერალი. გონკურების აკად. წევრი 1954-იდან. სამწერლო ასპარეზზე გამოვიდა ლექსების ციკლით „ფლეიტის თანხლებით" (1924). შემდეგ მხოლოდ პროზაულ თხზულებებს წერდა. აღსანიშნავია მისი რომანტ. ტრილოგია „პანი" („ბორცვი", 1929; „ერთ-ერთი ბომიუნი", 1929; „აქვიტი", 1930). პაციფისტური რომანი „დიდი ფარა" (1931, ქართ. თარგმ. 1940). მას ეკუთვნის მრავალი სხვა რომანი, კინოსცენარი, კრიტ. წერილი. ცნობილია აგრეთვე როგორც ხელოვნ. ისტორიკოსი.

**ჟიჟიაშვილი** ლევან ვლადიმერის ძე (დ. 12 III 1934, სოფ. ხორხი, დუშეთის რ-ნი), ქართველი საბჭ. მათემატიკოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1974), ფიზ.-მათ. მეცნ. დოქტორი (1967), სკკპ წევრი 1954-იდან. დაამთავრა თბილ. უნ-ტი (1956). ამავე უნ-ტის პროფესორი (1968-იდან), თსუ მექანიკა-მათემატიკის ფაკ-ტის დეკანი (1972—78), ამავე უნ-ტის ფუნქციათა თეორიისა და ფუნქციონალური ანალიზის კათედრის გამგე (1978-იდან). მნიშვნელოვანი შედეგები აქვს მიღებული მრავალგანზომილებიან ჰარმონიულ ანალიზში, ფუნქციათა თეორიასა და ფუნქციონალურ ანალიზში. აღსანიშნავია ჟ-ის მიერ მრავალგანზომილებიან ჰარმონიულ ანალიზში დადგენილი მრავალი ცვლადის შეუღლებულ ფუნქციათა არსებობის და ინტეგრირების პირობები, ფურიეს ჯერადი მწკრივების და მათი შეუღლებული მწკრივების თანაბრად კრებადობისა და თანაბრად შეჯამებადობის საბოლოო სახის საკმარისი პირობები. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.


ლ. ჟიჟიაშვილი.

*თხზ.:* Некоторые вопросы многомерного гармонического анализа, Тб., 1983; О некоторых вопросах из теории простых и кратких тригонометрических и ортогональных рядов, «Успехи математических наук»,1973, т. 28, в. 2, с. 65—119; О справедливости теоремы А. Н. Колмогорова для сопряженных функций многих переменных, «Математические заметки», 1982, т. 32, в. 1, с. 13—21; Сопряженные функции и тригонометрические ряды, Тб., 1969

**ჟიჟილაშვილი** შალვა ნიკოლოზის ძე (დ 1913 სოფ. კავთისხევი, კასპის რ-ნი), საბჭ. სამხედრო მოღვაწე. საინჟინრო-ტექ. სამსახურის გენ.-ლ. (1967), სოციალ. შრომის გმირი (5. XI. 1943). სკკპ წევრი 1943-იდან. საბჭ. არმიაშია 1934-იდან. 1940 ჩაირიცხა რკინიგზის ტრანსპ. ინჟინერთა სამხ. აკადემიაში, რ-იც ომის დამთავრების შემდეგ, 1947 დაასრულა. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს იბრძოდა ბრიანსკის ფრონტზე. თავისი სამშენებლო ბატალიონით მტრის ცეცხლქვეშ უმოკლეს ხანში აღადგინა რკინიგზის ლიანდაგი და ხიდები, რ-საც სოციალ. შრომის გმირის წოდება მიენიჭა. 1944 ჟ. რკინიგზის ჯარების ბრიგადის მეთაურად დაინიშნა.


შ. ჟიჟილაშვილი.

ომის შემდგომ წლებში ჟ. ხელმძღვანელ თანამდებობებზეა რკინიგზის ჯარებში, იყო სსრკ რკინიგზის ჯარების სარდალი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 9 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ტ. ჩიხჩილაკაშვილი.*

**ჟიჟკა** (Žižka) იან (დაახლ. 1360, ტროცნოვი, სამხრ. ჩეხია, — 11. X. 1424, პრშიბისლავი), ჰუსიტური რევოლუციური მოძრაობის (იხ. *ჰუსიტური ომები*) მოღვაწე, მხედართმთავარი, ჩეხი ხალხის ეროვნ. გმირი. მონაწილეობდა *გრიუნვალდის ბრძოლაში* (1410). პირველი ბრძოლა, რ-შიც ჟ-ს სამხ. ნიჭი გამოვლინდა, იყო სუდომერჟთან ბრძოლა (1420 წ. 25 მარტი). ჟ. უნარიანად ხელმძღვანელობდა ვიტკოვის მთის დაცვას, სადაც პრაღისათვის ბრძოლის ბედი (1420 წ. 14 ივლ.) გადაწყდა (ვიტკოვის მთაზე 1950 გაიხსნა ჟ-ს ძეგლი, მოქანდაკე ბ. კაფკა). 1420 დეკ-იდან ჟ. ტაბორიტთა პირველი ჰეტმანი იყო. 1422 იანვ. დასაწყისში ჟ-მ გადამწყვეტ ბრძოლაში დაამარცხა ჯვაროსნები ნემეცკი-ბროდთან, განდევნა ჯვაროსანთა მე-3 ლაშქრობის მონაწილენი (1422, შემოდგომა). 1422 ჟ. სათავეში ჩაუდგა ტაბორიტთა მარცხ. ფრთას. 1423 შექმნა ჩრდ.-აღმ. ჩეხიაში ე. წ. მემარცხენე ჰუსიტთა ორებიტების ძმობა, ცენტრი — ჰრადეც-კრალოვე (მცირე ტაბორი). ჟ-ს სიკვდილის შემდეგ (გარდაიცვალა შავი ჭირისაგან ქ. პრშიბისლავის ალყის დროს) ამ საზ-ბის წევრები თავს „ობლებს“ უწოდებდნენ. ჟ-მ შექმნა კარგად ორგანიზებული ჯარი, რ-იც მაღალი საბრძოლო თვისებებითა და რკინისებური დისციპლინით გამოირჩეოდა, შეიმუშავა სამხ. წესდება, უნარიანად იყენებდა სამხ. ტექნიკას, კერძოდ, შემოიღო მსუბუქი ზარბაზნები ეტლებზე და სხვ. ყოველივე ამან მნიშვნელოვნად განაპირობა ჟ-ს არაერთი გამარჯვება ჯვაროსნებზე.


ი. ჟიჟკა. რ. ბემის ნახატი. ეროვნული გალერეა. პრაღა.

*ლიტ.:* Томек В. В., Ян Жижка, пер. с чеш., СПб., 1889. *ბ. ჭოხონელიძე.*

**ჟირარდონი** (Girardon) ფრანსუა (17. III. 1628, ტრუა, შამპანი, — 1. IX. 1715, პარიზი), ფრანგი მოქანდაკე. XVII ს. ფრანგული კლასიციზმის წარმომადგენელი. სწავლობდა ტრუაში, შემდეგ რომში ლ. ბერნინისთან (1650-მდე). განიცადა *ბაროკოს* გავლენა. 1657-იდან პარიზის ფერწერისა და ქანდაკების სამეფო აკად. წევრი (1659-იდან პროფესორი). ჟ. ძირითადად მუშაობდა მონუმ.-დეკორ. ქანდაკების ჟანრში. ნამუშევრები: სკულპტურული ჯგუფები („პროზერპინას მოტაცება“, მარმარილო, 1699), დეკორ. ლარნაკები ვერსალის სასახლეებისა და პარკებისათვის, კარდინალ რიშელიეს საფლავი სორბონის ეკლესიაში (მარმარილო, 1675—94), ლუი XIV-ის ქანდაკება (ბრინჯაო, 1683—99, ვანდომის მოედანი. პარიზი, დაანგრიეს 1792), პორტრეტული ბიუსტები.


ფ. ჟ ი რ ა რ დ ო ნ ი. „მობანავე ნიმფები“. ბარელიეფი. ტყვია. 1668—70 ვერსალისა და ტრიანონების ეროვნული მუზეუმი.

**ჟირაფი** (ლათ. Camelopardalis), ცის ჩრდილოეთ ნახევარსფეროს პოლუსის მახლობელი *თანავარსკვლავედი*. მისი ყველაზე ბრწყინვალე ვარსკვლავი 4,0 ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდისაა*. დამზერისთვის საუკეთესო პირობებია ნოემბ.-იანვ-ში. ჩანს წლის ნებისმიერ დროს სსრკ მთელი ტერიტორიიდან.

**ჟირაფისებრი ანტილოპა** (Litocranius walleri), წყვილჩლიქოსანი ძუძუმწოვარი ნამდვილი ანტილოპების ქვეოჯახისა. მისი სხეულის სიგრძე 150 *სმ*, მასა 43—50 *კგ* აღწევს. მამლის რქები ქნარისებურადაა მოხრილი. გავრცელებულია აღმ. აფრიკაში; ბინადრობს უდაბნოში. იკვებება ფოთლებით. გვხვდება წყვილებად ან იშვიათად ქმნის მცირე ჯგუფს (6—7 დედალი და 1 მამალი). აქტიურია დილით და საღამოთი. მაკეობა 7 თვე გრძელდება. შობს 1, იშვიათად 2 ნაშიერს. სანადირო ობიექტია.

**ჟირაფისებრნი** (Giraffidae), მცოხნელი ძუძუმწოვრების ოჯახი წყვილჩლიქოსნების რიგისა. აერთიანებს 2 გვარის 2 სახეობას: ჩვეულებრივ ჟირაფსა და *ოკაპს*. ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი ჟ ი რ ა ფ ი ს (Giraffa camelopardalis) სიმაღლე 5—6 *მ*, მასა 550—1800 *კგ* აღწევს. აქვს მოკლე სხეული, გრძელი ფეხები (წინა უკანაზე გრძელია), ძალზე მაღალი კისერი, პატარა თავი, დიდი თვალები, მოკლე და ვიწრო ყურები, პატარა რქები. არეალის სხვადასხვა საზღვრებში შეფერილობა ცვალებადია და ამის გამო ჟირაფის რამდენიმე ქვესახეობას გამოყოფენ. გავრცელებულია აფრიკაში საჰარის სამხრ-ით. ბინადრობს სავანებში. ქმნის მცირე ჯგუფებს, რ-ებიც 12—15 (ზოგჯერ 70-მდე) სულისაგან შედგება. აქტიურია დღისით. იკვებება აკაციის ფოთლებით და ტოტებით. აქვს კარგი მხედველობა და სმენა. მაკეობა 420—450 დღეს გრძელდება. ხორცს საკვებად იყენებენ, ტყავს — სხვადასხვა ნაკეთობისათვის. ჟირაფის რაოდენობა ძალზე შემცირებულია, ხოლო ზოგან სრულიად განადგურებულია. შენარჩუნებულია უმთავრესად ეროვნ. პარკებსა და რეზერვატებში.


ჟირაფისებრნი. ჟირაფის ქვესახეობები. ქვემოთ — ოკაპი.

**ჟირი,** უძველესი ქართული სამსიმიანი (სამძალიანი) საკრავის მეორე (შუა) სიმის სახელწოდება (ვარაუდობენ, რომ სახელწოდება მომდინარეობს მეგრული ჟირისაგან — ორი, მეორე).

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული მუსიკის ისტორიის ძირითადი საკითხები, თბ., 1938, გვ. 172.

**ჟირკოვი** ლევ ივანეს ძე [7(19). III. 1885, მოსკოვი, — 4. XII. 1963, იქვე], რუსი საბჭ. ენათმეცნიერი-კავკასიოლოგი, დაღ. ენების სპეციალისტი, ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1943), პროფესორი (1946), სსრკ მეცნ. აკად. ენათმეცნ. ინ-ტის უფროსი მეცნ. თანამშრ. (1950—59). იკვლევდა ხუნძურ, ლაკურ, ლეზგიურ, თაბასარანულ და სხვ. ენებს.

**ჟირმუნსკი** ვიქტორ მაქსიმის ძე [21. VII (2. VIII). 1891, პეტერბურგი, — 31. I. 1971, ლენინგრადი], საბჭ. ფილოლოგი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), გერმ., დიდი ბრიტ., დანიისა და ბავარიის მეცნ. აკადემიათა წ.-კორ. (1956, 1962, 1967, 1970), საბჭ. გერმანისტიკის ფუძემდებელი. ეკუთვნის ნაშრომები გერმ., თურქ. და ზოგადი ენათმეცნ., დიალექტოლოგიის, პოეტიკის, ლიტ. თეორიის, დას. ევროპისა და რუს. ლიტ-რის, აღმოსავლეთმცოდნეობის, ფოლკლორისა და სხვ. საკითხებზე. მ. შ. აღსანიშნავია: „გერმანული რომანტიზმი და თანამედროვე მისტიკა“ (1914), „რითმა, მისი ისტორია და თეორია“ (1923), „ბაირონი და პუშკინი“ (1924), „ლიტერატურის თეორიის საკითხები“ (1928), „ეროვნული ენა და სოციალური დიალექტები“ (1936), „გოეთე რუსულ ლიტერატურაში“ (1937), „ხალხური საგმირო ეპოსი“ (1962), ფუნდამენტური ნაშრომი „გერმანული დიალექტოლოგია“ (1956) და სხვ.

**ჟირნოვსკი** (1954-მდე სოფ. ჟ ი რ ნ ო ე, 1958-მდე დაბა ჟ ი რ ნ ო ვ ს კ ი), ქალაქი რსფსრ ვოლგოგრადის ოლქში, მდ. მედვედიცის (დონის აუზი) ნაპირზე. ჟირნოვსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. მედვედიციდან 27 *კმ*. ნავთობისა და აირის მოპოვება, ასფალტბეტონის ქ-ნა. ნავთობის ტექნიკუმი.

**ჟირონანგარიშსწორება** (<იტალ. giro — წრე, ბრუნვა), ვაჭრობით დასაქმებულ განსაზღვრულ პირთა შორის უნაღდო ანგარიშსწორების ფორმა. პირველად წარმოიშვა იტალიაში ვერცხლისა და ოქროს მონეტების მოჭრის შეგნებულად

გაფუჭებასთან დაკავშირებით. ჟირობანკის მიერ შემოღებული ჟ. აღმოჩნდა ანგარიშსწორების უფრო ხელსაყრელი და ნაკლებად შრომატევადი ფორმა, რ-მაც დააჩქარა და გააიაფა ანგარიშსწორება. საბანკო საქმიანობის განვითარების პროცესში შეიქმნა უნაღდო ანგარიშსწორების სხვა ფორმებიც ფართო გაგებით, ჟ. ეწოდება ყველა იმ უნაღდო ანგარიშსწორებას, რ-იც ხორციელდება საანგარიშსწორებო ჩეკების მეშვეობით.

**ჟირობანკი,** ბანკი, რ-იც თავის კლიენტებს შორის ახორციელებს უნაღდო ანგარიშსწორებას; შეიქმნა XVI – XVII სს-ში ყველაზე ცნობილია რიალტოს ბანკი ვენეციაში (1587), ვისელბანკი – ამსტერდამში (1609), ვექსელური ბანკი – ჰამბურგში (1619). ჟ. კლიენტებს ანგარიშს უხსნიდა პირობით საანგარიშო ერთეულებში, იღებდა ანაბრებსა და კლიენტთა მოთხოვნის (ჟირობრძანების) შესაბამისად ახორციელებდა ერთი ანგარიშიდან მეორეში გადარიცხვას ჟ-ში ანგარიშის გახსნა შეიძლება ბანკში სრულფასოვანი ფულის, კეთილშობილი ლითონის შეტანის, აგრეთვე სრულფასოვან საბანკო ფულად ერთეულში გამოხატული საქონლის გაყიდვის ან ფულის ანდა ვექსილის თანხის ბანკში ჩარიცხვის შემდეგ ჟ-ის *ჟიროანგარიშსწორებაზე* თავს იყრიდა დიდი თანხა, საიდანაც გაიცემოდა კრედიტი სახელმწიფოზე, მუნიციპალიტეტებსა და ვაჭრებზე. მაგრამ ჟ-ის საქმიანობის ძირითადი სახე იყო ჟიროანგარიშსწორების განხორციელება

**ჟიროდუ** (Giraudoux) ჟან (29. X 1882, ბელაკი, – 31. I. 1944, პარიზი), ფრანგი მწერალი. პირველივე ნაწარმოებებში (მოთხრობების კრებ „პროვინციელი ქალიშვილი", 1909) გამოვლინდა მისთვის დამახასიათებელი ირონია, სარკაზმი, პარადოქსი, მეტაფორულობა (მოთხრობების კრებ. „გულგრილთა სკოლა", 1911). მისი რომანებიდან მნიშვნელოვანია: „პათეტიკური სიმონი" (1918––26), „ელპენორი" (1919), „სიუზანი და წყნარი ოკეანე" (1921), „ზიგფრიდი და ლიმუზენი" (1922), „ბელა" (1926) ჟ წერდა აგრეთვე პიესებსა და კინოსცენარებს

**ჟირონდისტები,** საფრანგეთის დიდი რევოლუციის დროის პოლიტიკური დაჯგუფება (ფაქტობრივად პარტია), რ-იც უპირატესად პროვინციულ-რესპუბლიკური სავაჭრო-სამრეწველო და სამიწათმოქმედო ბურჟუაზიის ინტერესებს გამოხატავდა (სახელწ. მიიღო ჟირონდის დეპარტამენტის მიხედვით, საიდანაც იყო წარმოშობით ჟ-ის ბევრი წარმომადგენელი). ჟ-ის ლიდერები იყვნენ: ჟ. პ. ბრისო, პ ვ ვერნიო, ცოლქმარი როლანები, მ. ჟ. ა კონდორსე და სხვები 1791 შემოდგომიდან ჟ თანდათან გამოეყვნენ იაკობინელთა კლუბის მემარცხენე ფრთას (რ-საც მ. *რობესპიერი* მეთაურობდა) და დაუყოვნებლივ ომის პროპაგანდას შეუდგნენ, რომ მსხვილი ბურჟუაზიისათვის მოეპოვებინათ ახ. ბაზრები, ხოლო მასები რევოლუციისათვის ჩამოეშორებინათ და ისინი თავიანთი გავლენისათვის დაემორჩილებინათ. 1792 მარტში შეიქმნა ჟ-ის I მთავრობა, რ-იც მეფემ ივნისში დაითხოვა 1792 წ 10 აგვ. მონარქიის დამხობის (რაც ჟ-ს არ სურდათ) შემდეგ ჟ-მა კვლავ ხელთ იგდეს ხელისუფლება, ყოველნაირად ცდილობდნენ რევ. შეჩერებას და იაკობინელებთან ბრძოლის პროცესში კონტრრევ. ძალად იქცნენ. 1793 წ. 31 მაისის – 2 ივნ. აჯანყებამ მათი ხელისუფლება დაამხო. ჟირონდისტული ამბოხება (ნორმანდიასა და სამხრ საფრანგეთში) 1793 ივნისში კონვენტმა ჩაახშო. გადარჩენილი ჟ. 1794 წ 9 თერმიდორის (27–28 ივლ ) კონტრრევ. გადატრიალების შემდეგ კონვენტში აღადგინეს, სადაც მათ უკიდურესი კონტრრევ ფრთა შეადგინეს

**ჟირლალიშქა,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ლეკუხონის სოფსაბჭო), აფხ. სამხრ.-აღმ. მთისწინეთზე. ზ. დ. 220 *მ*, გალიდან 35 *კმ*. ლეკუხონის კომკავშირის სახ კოლ-ბა (ტუნგი, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ლეკუხონაში (7 *კმ*).

**ჟირში,** ყაზახი სახალხო მთქმელ-შემსრულებელი. ჟ. დომბრაზე ასრულებს ხალხ. საგმირო და რომანტ. დასთანებს, მხატვრული ლიტ-რის ნიმუშებს. იგი თვით არ თხზავს, მაგრამ იმპროვიზაციის დროს ცვლის ტექსტს აუდიტორიისა და დროის მოთხოვნის შესაბამისად. *ლ. ჩლაიძე*.

**ჟისკარ დ'ესტენი** (Giscard d'Estaing) ვალერი (დ. 1926, კობლუნცი, გერმანია), საფრანგეთის პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე, 1974–81 საფრანგეთის პრეზიდენტი. II მსოფლიო ომის (1939–1945) დროს, მონაწილეობდა წინააღმდეგობის მოძრაობასა და საფრ. არმიის საომარ მოქმედებებში ჰიტლერული გერმანიის წინააღმდეგ 1952-იდან პასუხსაგები თანამდებობები ეკავა საფრ. სახელმწ. დაწესებულებებში. 1956-იდან რეგულარულად ირჩევდნენ ეროვნ კრების დეპუტატად 1962–66 და 1969–74 ეკონ. და ფინანსთა მინისტრი, 1967–74– დამოუკიდებელ რესპუბლიკელთა ეროვნული ფედერაციის თავ-რე. 1974-იდან არაერთხელ იმყოფებოდა სსრკ-ში და, როგორც საფრ. სახელმწ. მეთაური, ატარებდა მოლაპარაკებას უმაღლეს დონეზე სსრკ-ის ხელმძღვანელებთან. ჟ. დ. ე. თანმიმდევრულად ატარებდა ევროპაში დაძაბულობის შენელებისა და სსრკ-თან ურთიერთხელსაყრელი თანამშრომლობის შემდგომი განვითარების პოლიტიკას.

**ჟიტკოვი** ბორის სტეფანეს ძე [30. VIII (11. IX). 1882, ნოვგოროდი, – 19. X. 1938, მოსკოვი ], რუსი საბჭ მწერალი, იქთიოლოგი, კაპიტანი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1924-იდან მას ეკუთვნის მოთხრობათა კრებულები. „ბოროტი ზღვა" (1924), „საზღვაო ისტორიები" (1925–37), 1905 რევოლუციისადმი მიძღვნილი რომანი „ვიქტორ ვავიჩი" (1929–34) და სხვ. ჟ-მა დიდი ამაგი დასდო საბჭ საბავშვო ლიტ-რის ჩამოყალიბებას იგი მომავალ თაობას უნერგავდა სამშობლოს სიყვარულს, შრომისმოყვარეობას, ჰუმანიზმსა და პატიოსნებას (საბავშვო მოთხრობა-ენციკლოპედია „რა ვნახე", გამოქვ. 1939; „მოთხრობები ცხოველების შესახებ", 1935; „მოთხრობები ტექნიკის შესახებ" და სხვ.)

**ჟიტომირი,** ქალაქი, უკრ. სსრ ჟიტომირის ოლქის ცენტრი მდებარეობს მდ. ტეტერევის (დნეპრის შენაკადი) ნაპირზე. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. კიევიდან 165 *კმ*. 264 ათ. მცხ. (1983). დაარსდა IX ს. II ნახევარში. 1320 დაიპყრეს ლიტველებმა, 1569-იდან –პოლ. ფეოდალებმა. 1668-იდან კიევის სავოევოდოს მთავარი ქალაქი იყო. რუსეთთან შეერთების (1793) შემდეგ გახდა ვოლინის გუბ. ცენტრი საბჭ ხელისუფლება, დამყარდა 1918 წ. 9 (22) იანვ. 1937-იდან ჟიტომირის ოლქის ცენტრია. დიდი სამამულო ომის (1941–45) დროს ორჯერ იყო ოკუპირებული (1941 წ. 9 ივლ. – 1943 წ. 13 ნოემბ. და 1943 წ. 20 ნოემბ. – 31 დეკ.) გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. განვითარებულია მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ., მსუბუქი (სელის კომბინატი, წინდების, სამკერვალო და ფეხსაცმლის ფ-კები), კვების (საწისქვილე საწარმოები, ხორცდა კონსერვკომბინატები), ხის დასამუშ. მრეწველობა. საშენ მასალათა წარმოება. ჟ-ში არის პედ , სას.-სამ ინ-ტები, კიევის პოლიტექ. ინ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, 10 საშ. სპეც. სასწავლებელი. მუს.-დრამ., თოჯინების თეატრები, ფილარმონია. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, სურათების გალერეა ჟ-ში დაიბადნენ ვ. *კოროლენკო*, ი. *დომბროვსკი*, ს. *კოროლიოვი*.

**ჟიტომირის ოლქი,** შედის უკრ. სსრ შემადგენლობაში შეიქმნა 1937 წ. 22 სექტ. ფართ 29,9 ათ. *კმ*². მოსახლ. 1570 ათ. კაცი (1983), აქედან ქალაქში ცხოვრობს 48%. ცენტრი – ქ. ჟიტომირი ოლქის სამხრ.-დას. ნაწილი დნეპრისპირა მაღლობის ფარგლებშია (სიმაღლე ას0 *მ*-მდე), ჩრდ.-აღმ. ნაწილი პოლესიეს რაიონში შემავალ დაბლობს წარმოადგენს. მდ-ები დნეპრის აუზს განეკუთვნება (მდ. ირპენის სათავეები, პრიპიატის შენაკადები – სლუჩი, უჟი, უბორტი; დნეპრისა – ტეტერევი ირშიანად). განვითარებულია კვების, მსუბუქი, მანქანათსაშ., ლითონდასამუშ., ხის დასამუშ. და ცელულოზა-ქაღალდის, საშენ მასალათა, მინისა და ფაიფურ-ქაშანურის მრეწველობა. ჟ. ო-ში მოიპოვება სადინასე კვარციტი, უნიკალური ვარდისფერი ფიქალი – პიროფილიტი, აგრეთვე გრანიტი, ლაბრადორიტი. სოფ. მეურნეობაში განვითარებულია მესელეობა, მეკარტოფილეობა, მემარცვლეობა, მეჭარხლეობა, სარძეო-სახორცე მეცხოველეობა. მოჰყავთ საშემოდგომო ხორბალი, საშემოდგომო ჭვავი, მარცვლოვან-პარკოსნები, ქერი, წიწიბურა, ფეტვი, შვრია, სვია, ბოსტნეულ-ბაღჩეული, საკვები და ხილ-კენკროვანი კულტურები. აშენებენ ძროხას, ღორს, ცხვარს და თხას. მისდევენ აგრეთვე მებოცვრეობას, მეფრინველეობას, სატბორე მეთევზეობას, მეფუტკრეობას. ოლქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1967).


ჟირაფისებრი ანტილოპა.

**ჟიური** (ინგლ. და ფრანგ. jury < ლათ. juro – ფიცს ვდებ), 1. სპეციალისტების ჯგუფი, რ-იც დანიშნული ან არჩეულია კონკურსზე, გამოფენასა თუ შეჯიბრზე პრემიებისა და ჯილდოების მისანიჭებლად. 2. ზოგი ბურჟ. ქვეყნის სისხლის სამართ. პროცესში არაპროფესიულ მოსამართლეთა – ნაფიც მსაჯულთა კოლეგია იხ. *ნაფიც მსაჯულთა სასამართლო*

**ჟიუსიე** (Jussieu) ანტუან ლორან (12. IV. 1748, ლიონი, – 17. IX 1836, პარიზი), ფრანგი ბოტანიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1782). ბ. *ჟიუსიეს* ძმისწული. განავითარა მცენარეთა პირველი ბუნებრივი სისტემა (1789), რაც





ა. ჟმუიძინავიჩიუსი. „ნიამუნასის აღზრდილნი". 1927. მ. ჩიურლიონისის სახელობის კაუნასის სამხატვრო მუზეუმი.

მნიშვნელოვანი ეტაპი იყო სისტემატიკის ისტორიაში; მცენარეები განალაგა აღმავალი კიბის სახით, დაწყებული წყალმცენარეებით და სოკოებით და დამთავრებული ყვავილოვანი მცენარეებით. იზიარებდა შეხედულებას სახეობათა უცვლელობის შესახებ.

**ჟიუსიე** (Jussieu) ბერნარ (17. VIII. 1669, ლიონი, — 6. XI. 1777, პარიზი), ფრანგი ბოტანიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1739). საფუძველი ჩაუყარა ტრიანონის ბოტან. ბაღს ვერსალში, სადაც მცენარეები განალაგა გარკვეული ბუნებრივი სისტემით. შემდგომში ეს ბუნებრივი სისტემა განავითარა და გამოაქვეყნა მისმა ძმისწულმა ა. ჟიუსიემ.



ი. ჟოლიო-კიური

**ჟლობინი,** ქალაქი ბელორ. სსრ გომელის ოლქში, ნავმისადგომი დნეპრის მარჯვ. ნაპირზე. სარკინიგზო კვანძი. რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები, საშენ მასალათა კომბინატი, სამშენებლო და საგზაო მანქანების კაპიტ. რემონტის, ქერელის, კომბინირებული საკვების, კარაქის ქ-ნები, ავეჯის, სამკერვალო, მხატვრული ინკრუსტაციის ფ-კები. ისტ. წყაროებში ჟ. პირველად მოხსენიებულია 1492.

**ჟმაიელი** ამინ (Gemayel) [დ. 1942, ქ. ბიკფაია (მთიანი ლიბანი)], ლიბანის რესპ. პრეზიდენტი 1982 წ. 21 სექტ-იდან, პოსტი დაიკავა თავისი ძმის ბაშირ ჟმაიელის დაღუპვის შემდეგ. მამა პიერ ჟმაიელი არის „ქათაიბის" (ლიბანის ფალანგისტები) პარტიის დამაარსებელი და უცვლელი ხელმძღვანელი. იურიდ. განათლება მიიღო წმ. იოსების ფრანგულ უნ-ტში ბეირუთში. 1961 შევიდა „ქათაიბში" და მალე დაწინაურდა მის ხელმძღვანელ ორგანოებში. ბოლო წლებში ამ პარტიის პოლიტბიუროს მუდმივი წევრი. 1970-იდან პარლამენტის დეპუტატი.



ფ. ჟოლიო-კიური.

**ჟმერინკა,** ქალაქი უკრ. სსრ ვინიცის ოლქში, ვინიციდან 47 *კმ*. ჟმერინკის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. ვაგონთსარემონტო, ღვინის, თამბაქოს საფერმენტაციო, კარაქისა და სხვა ქ-ნები,ბეწვეულის, სამკერვალო, სამეურნეო საქონლის ფ-კები. ჟ-ის მახლობლად მაქრის, სპორტის, წვენმურაბის, ლუდის, აგურის ქ-ნები.

**ჟმუიძინავიჩიუსი** ანტანას იონო [19 (31). X. 1876, სოფ. სეირიაი, ახლანდ. ლაზდიაის რ-ნი, ლიტვ. სსრ, — 9. VIII. 1966, კაუნასი], ლიტველი საბჭ. ფერმწერი. სსრკ სახ. მხატვარი (1957), სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1958). სწავლობდა კერძო სკოლებში ვარშავაში (1898—1901), პარიზში (1905—06). 1906-იდან ცხოვრობდა ვილნიუსში, 1919-იდან — კაუნასში. 1907—34 ლიტვ. სსრ სამხატვრო საზ-ბის თავ-რე. მუშაობდა პეიზაჟის ჟანრში („ნიამუნასი ჭექა-ქუხილის წინ", 1912; „ორი ფიჭვი", 1930; ორივე — მ. ჩიურლიონისის სახ. კაუნასის სამხატვრო მუზეუმი; სურათების ციკლი „აქ იქნება კაუნასის ზღვა", 1953—65). პედ. მოღვაწეობას ეწეოდა კაუნასის სამხატვრო სკოლაში (1926—40), გამოყენებითი და დეკორ. ხელოვნ. ინ-ტში (1944—51, 1947-იდან პროფესორი) და სხვ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**ჟოდინო,** ქალაქი (1963-მდე დაბა) ბელორ. სსრ მინსკის ოლქში, მინსკიდან 50 *კმ*. რკინიგზის სადგური. *ბელორუსიის საავტომობილო ქარხანა*. სმოლევიჩის სრესი. ბელორ. პოლიტექ. ინ-ტის საღამოს ზოგადტექ. ფაკ-ტი.

**ჟოეკვარა,** ჟ ვ ა ვ ა კ ვ ა რ ა, მდინარე გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე. სიგრძე 20 *კმ*, აუზის ფართ. 72 $კმ^2$. სათავე აქვს არაბიკის მასივზე, ზ. დ. 2690 *მ*-ზე, ერთვის შავ ზღვას ქ. გაგრასთან. საზრდოობს მიწისქვეშა, წვიმისა და თოვლის წყლით. წყალდიდობა გაზაფხულზე, სხვა დროს იცის წყალმოვარდნა. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 6,11 $მ^3/წმ$.

*ი. აფხაზავა.*

**ჟოვტნევოე,** ქალაქი (1961-იდან) უკრ. სსრ ნიკოლაევის ოლქში, ნავმისადგომი მდ. სამხრ. ბუგის ნაპირზე, ნიკოლაევიდან 15 *კმ*. ჟოვტნევოეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ჟოვტნევაია. სარემონტო ქ-ნა. სამედ. სასწავლებელი. ნიკოლაევის გემთსაშენი ტექნიკუმის ფილიალი.

**ჟოზეფ-ბონაპარტი** (Joseph Bonaparte Gulf), ყურე ტიმორის ზღვაში, ავსტრალიის ჩრდ. ნაპირთან, ნ.-კ-ებს არნემლენდსა და კიმბერლის შორის. სიგრძე დაახლ. 780 *კმ*, სიგანე შესასვლელთან დაახლ. 1280 *კმ*, სიღრმე 98 *მ*-მდე. ნაპირები დაბალია და უბეებით არის დანაწევრებული. მოქცევა ნახევარდღეღამურია, სიმაღლე 8,4 *მ*-მდე. აღმოაჩინა 1801 ფრანგმა კაპიტანმა ნ. ბოდენმა. სახელი ეწოდა ნაპოლეონ ბონაპარტის ძმის პატივსაცემად.

**ჟოკური** (Jaucourt) ლუი დე (1704, პარიზი, — 1779, კომპიენი), ფრანგი მეცნიერი, განმანათლებელი, მწერალი. ფლობდა მრავალ ენასა და ცოდნის მრავალ დარგს. იყო ბერლინის, სტოკჰოლმის, ლონდონის მეცნ. აკადემიების წევრი. მისი მეცნ. ნაშრომებიდან აღსანიშნავია ჰოლანდიაში გამოქვეყნებული ნარკვევები გ. *ლაიბნიცის* ცხოვრებასა და შემოქმედებაზე. 1724—40 მუშაობდა აგრეთვე „სწავლულთა თხზულებების ბიბლიოთეკის" გამოცემაზე. იყო დ. *დიდროს* ერთ-ერთი ყველაზე აქტ. თანამშრომელი. მას ეკუთვნის ენციკლოპედიაში საქართვ. შესახებ დაბეჭდილი თითქმის ყველა სტატია — კოლხიდა, იბერია, ფაზისი, ქართლი, კახეთი, იმერეთი, სამეგრელო, გურია, თბილისი, გორი, მტკვარი, მეგრელები და სხვ. სტატიები შეიცავს უმთავრესად გეოგრ. და ეთნოგრ. ცნობებს. ავტორის აინტერესებს აგრეთვე ქვეყნის პოლიტ. და ეკონ. მდგომარეობა, ქართველთა ზნეჩვეულებები, ადათები, რელიგია.

*ი. ყიფიანი.*

**ჟოლიო-კიური** (1934-მდე კ ი უ რ ი) (Joliot-Curie) ირენ (12. IX. 1897, პარიზი,— 17. III. 1956, იქვე), ფრანგი ფიზიკოსი, პროგრესული საზოგადო მოღვაწე. პ. *კიურისა* და მ. *სკლოდოვსკა-კიურის* ქალიშვილი. პარიზის უნ-ტის დამთავრების შემდეგ (1920) მუშაობა დაიწყო სკლოდოვსკა-კიურის ლაბორატორიაში. მ. სკლოდოვსკა-კიურის გარდაცვალების შემდეგ (1934) დაიკავა მისი კათედრა პარიზის უნ-ტში. 1936 მუშაობდა საფრ. სამეცნ.-კვლ. საქმის სახელმწ. მდივნის თანაშემწედ. ფაშისტური ოკუპაციის წლებში (1940—44) აქტ. მონაწილეობას ღებულობდა ოკუპანტების წინააღმდეგ ფრანგი ხალხის ბრძოლაში. ძირითადი სამეცნ. შრომები — *ხელოვნური რადიოაქტიურობის* აღმოჩენა და ანჰილაციისა და წყვილთა წარმოქმნის პროცესის გამოკვლევა და სხვ. ი. ჟ.-კ-მ შესრულა ქმართან ფ. *ჟოლიო-კიურისთან* ერთად. 1939 ჟ.-კ-მ იუგოსლ. ფიზიკოს პ. სავიჩთან ერთად დაადგინა, რომ ნეიტრონებით ურანის დასხივების შედეგად მიღებულ პროდუქტებს შორის ერთ-ერთია *ლანთანი*. ამ შრომამ დიდი როლი შეასრულა ბირთვების გაყოფის რეაქციის აღმოჩენაში. 1946-იდან ჟ.-კ-მ მნიშვნელოვანი მუშაობა ჩაატარა ატომური ენერგიის საფრ. კომისარიატში. 1950 მშვიდობის მომხრეთა მოძრაობაში აქტ. მონაწილეობისათვის ფ. ჟოლიო-კიურისთან ერთად მთავრობამ გამოიყვანა კომისარიატის შემადგენლობიდან. მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი. ქალთა საერთაშ. კონგრესის მონაწილე (1945), აგრეთვე მშვიდობის მომხრეთა პირველი (1949) და მეორე (1950) მსოფლიო კონგრესების მონაწილე. ნობელის პრემია (1935; ფ. ჟოლიო-კიურისთან ერთად). სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1947).

*ლიტ.*: Шаскольская М. П., Ирен Жолио-Кюри, «Успехи физических наук», 1956, т. 59, в. 4.

**ჟოლიო-კიური** (1934-მდე ჟ ო ლ ი ო) (Joliot-Curie) ფრედერიკ (19. III. 1900, პარიზი,—14. VIII. 1958, იქვე), ფრანგი ფიზიკოსი, პროგრესული საზოგადო მოღვაწე, მშვიდობის მომხრეთა საერთაშორისო მოძრაობის ერთ-ერთი ლიდერი. საფრ. ინ-ტის წევრი (1943), სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1949). დაამთავრა ფიზ. და გამოყენებითი ქიმ. სკოლა (1923), სადაც მეცადინეობდა პ. *ლანჟევენის* ხელმძღვანელობით. არმიაში მცირე ხნით სამსახურის შემდეგ მუშაობა დაიწყო მ. *სკლოდოვსკა-კიურის* ლაბორატორიაში. 1926 დაქორწინდა ი. კიურიზე (იხ. *ჟოლიო-კიური ი.*). 1935-იდან ასწავლიდა სორბონში, 1937 დაიკავა ბირთვული ფიზ. და ქიმ. კათედრა კოლეჟ დე ფრანსში, რ-საც სიკვდილამდე ხელმძღვანელობდა. აქ მან ჩამოაყალიბა ბირთვული ფიზ. და ქიმ. ლაბორატორია და ააგო პირველი ფრანგ. ციკლოტრონი. 1937 სათავეში ჩაუდგა ატომური სინთეზის ლაბორატორიას სამეცნ.-კვლ. ეროვნულ ცენტრში. 1946—50 ხელმძღვანელობდა თავის მიერ შექმნილ ატომური ენერგიის კომისარიატს, ხოლო 1956-იდან რადიუმის ინ-ტის ლაბორატორიას და ბირთვული ფიზ. ინ-ტს ორსეში.

1928-იდან ჟ.-კ. მუშაობდა ატომბირთვის ფიზიკაში. 1934 ცოლ-ქმარმა ჟოლიო-კიურებმა აღმოაჩინეს *ხელოვნური რადიოაქტიურობა*, რ-თვისაც მათ ნობელის პრემია მიენიჭათ (1935). თანამშრომლებთან ერთად მათ შეისწავლეს აგრეთვე ბირთვული რეაქციები α-ნაწილაკებისა და დეიტრონების ზემოქმედებით და ნიშანდებულ ატომებად ხელოვნური რადიოაქტ. იზოტოპების გამოყენების ხერხები. ჟ.-კ-მ 1934 დაამტკიცა, რომ ნეიტრონის მასა პროტონის მასაზე რამდენადმე მეტია. აქედან გამომდინარე, ნეიტრონი შეიძლება β-რადიოაქტიური იყოს. ეს დაშვება გამართლდა 1951, როცა აღმოჩენილ იქნა ნეიტრონის β-დაშლა. შრომების ციკლი (ი. ჟოლიო-კიურისთან ერთად) მიუძღვნა ანიჰილაციისა და ნაწილაკ- ანტინაწილაკის წყვილის წარმოქმნის კვლევას. მათ აჩვენეს, რომ γ-კვანტის ენერგია წყვილის ენერგიად გარდაიქმნება. ფრანგ მეცნიერებთან— ჰ. ჰალბანთან და ლ. კოვარსკისთან ერთად ჟ.-კ-მ განსაზღვრა (1939 დასაწყისში) ურანის ატომბირთვის გაყოფის დროს გამოსხივებული მეორეული ნეიტრონების საშ. რიცხვი და აჩვენა ჯაჭვური ბირთვული რეაქციის პრინციპული შესაძლებლობა, რასაც თან ახლავს ატომური ენერგიის განთავისუფლება, მაგრამ ომის გამო ეს მუშაობა შეწყდა. II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ ჟ.-კ. ხელმძღვანელობდა პირველი ფრანგ. ატომური რეაქტორის აგებას, რ-იც ამუშავდა 1948 წ. 15 დეკ. (ფორტი შატიონი). ჟ.-კ-მ აქტ. მონაწილეობა მიიღო საზ. ცხოვრებაში, 1934 იგი შევიდა სოციალ. პარტიაში. გერმანელ ფაშისტთა ჯარების მიერ საფრ. ოკუპაციის პერიოდში (1940—44) იყო *წინააღმდეგობის მოძრაობის* მონაწილე, მეთაურობდა „ნაციონალური ფრონტის" ორგანიზაციას. 1942-იდან ჟ.-კ. იყო საფრ. კომპარტიის წევრი. მონაწილეობდა პარიზის ანტიფაშისტურ აჯანყებაში 1944 აგვ-ში. 1947-იდან „საფრანგეთ-სსრკ" საზ-ბის პრეზიდენტი. 1946-იდან მეცნიერ-მუშაკთა მსოფლიო ფედერაციის პრეზიდენტი. 1950 ნოემბრიდან მშვიდობის მსოფ-

ლიო საბჭოს თავ-რე იყო. საერთაშ. ლენინური პრემიის ლაურეატი „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" (1951). ჟ.-კ. 1956 არჩეული იყო საფრ. კომპარტიის ცკ-ის წევრად. მისი სახელი ეწოდა მშვიდობის ოქროს მედალს.

*თხზ.*: Избр. труды, М., 1957.

*ლიტ.*: Шаскольская М. П., Жолио-Кюри, М., 1966.

**ჟოლო** (Rubus), მცენარის გვარი ვარდისებრთა ოჯახისა. ფოთოლმცვივანი ბუჩქბალახოა, მისი სიმაღლე 1—3 *მ* აღწევს. მიწისქვეშა ნაწილი მრავალწლოვანი ფესურაა, მიწისზედა — ერთ- და ორწლოვანი მწვანე, წითელი ან იისფერი ყლორტია, რ-იც დაფარულია სხვადასხვა სიდიდისა და ფორმის ქაცვებით. ფოთოლი სამყურა ან ფრთისებრ რთულია, ყვავილი — ორსქესიანი, თეთრი, ნაყოფი — კენკრა, ფერად ყვითელი, წითელი ან მუქი მეწამული. მრავლდება თესლით (ახ. ჯიშის მისაღებად) და ვეგეტატიურად. ცნობილია ჟ-ს 120-ზე მეტი სახეობა. ფართოდაა გავრცელებული ყველგან. იყენებენ საჭმელად — ნედლად და გადამუშავებულს. მედიცინაში გამხმარი ნაყოფის ნახარში ოფლმდენი საშუალებაა. სსრკ-ში ცნობილია 70-ზე მეტი ჯიში. მოსავლიანობა 1 ჰა-ზე 10 ტ-მდე.

**ჟოლობოვი** ვიტალი მიხეილის ძე (დ. 18. VI. 1937, სოფ. ზბურევკა, ხერსონის ოლქი), სსრკ-ის კოსმონავტი მფრინავი, საბჭ. კავშირის გმირი (1. IX. 1976), პოლკოვნიკი. სკკპ წევრი 1966-იდან. 1959 დაამთავრა აზერბ. ნავთობისა და ქიმიის ინ-ტი, 1974 — ვ. ი. ლენინის სახ. სამხ.-პოლიტ. აკადემია. კოსმონავტთა რაზმშია 1963-იდან. 1976 წ. 6 ივლ. ბ. *ვოლინოვთან* ერთად გაფრინდა კოსმოსში ხომალდ „სოიუზ 21-ით" და 48 *დღ-ღ* იმუშავა „სალუტ-5" სამეცნ. სადგურზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და მედლებით.

**ჟოლტიე-ვოდი** (1957-მდე დაბა ჟ ო ლ ტ ა ი ა-რ ე კ ა), ქალაქი უკრ. სსრ დნეპროპეტროვსკის ოლქში. რკინიგზის სადგ. ჟოლტაია-რეკა. 56 ათ. მც. (1983). კვების მრეწვ. საწარმოები, სამკერვალო ფ-კა, პედსასწავლებელი. დაარსდა XIX ს. დასასრ. რკინის მადნის საბადოს ათვისებასთან დაკავშირებით. 1648 წ. 5—6 მაისს ახლანდ. ჟ.-ვ-ის მახლობლად აჯანყებულმა უკრ. კაზაკებმა ბ. *ხმელნიცკის* სარდლობით დაამარცხეს პოლონელთა ჯარი. ამ გამარჯვებამ მძლავრი ბიძგი მისცა უკრ. ხალხის განმათ. ბრძოლას პოლონ. ფეოდალთა წინააღმდეგ.

**ჟოლტოვსკი** ივანე ვლადისლავის ძე [15 (27). XI 1867, პინსკი, ახლანდ. ბრესტის ოლქი, — 16 VII. 1959, მოსკოვი], საბჭ. არქიტექტორი. რსფსრ მეცნ. და ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1932), ბელორ. სსრ მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1947). 1887—98 სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში, 1909 მიიღო არქიტ. აკადემიკოსის წოდება. ადრინდ. ნამუშევრებში ოსტატურად იყენებდა აღორძინების ეპოქის არქიტ. მემკვიდრეობას (ა. ტარასოვის სახლი ა. ტოლსტოის ქუჩაზე, 1909—10, მოსკოვი). 1918—23 მონაწილეობდა მოსკ. რეკონსტრუქციის გეგმის შედგენაში. იყენებდა კლასიცისტური არქიტ. ფორმებს. ნამუშევრები: სახბანკის შენობა მოსკოვში (1927—29), მთავრობის სახლი (ახლანდ. სახ.-სამ. ინ-ტი) მაჰაჩყალაში (1927—28); საცხოვრ. სახლები ლენინის პროსპექტზე (1949; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950) და სხვ., იპოდრომი (1951—55) — ყველა მოსკოვში ჟ. იყო არქიტ. გამოჩენილი თეორეტიკოსი და პედაგოგი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ჟონგლიორი** (ფრანგ. jongleur < ლათ. joculator — ხუმარა, გამრთობი). 1. მოხეტიალე კომედიანტი ან მუსიკოსი ადრინდ. შუა საუკ. საფრანგეთში. ჟ-ის შემოქმედების ფესვები უძველეს ხალხ. სამიწათმოქმედო წეს-ჩვეულებებიდან და თამაშობებიდან მოდის. ჟ-ები გამოდიოდნენ მთხრობელის, მომღერლის, მუსიკოსის, მუშაითის, იმპროვიზირებული სცენების შემსრულებლის როლში. XI ს-იდან ჟ. პროფესიონალი შემსრულებელი გახდა. XIII ს-ში ზოგიერთ ქვეყანაში ჟ-ებმა იწყეს გაერთიანება თავისებურ ამქრულ ორგანიზაციებად, ე. წ. „საძმოებად". დიდი ხნის განმავლობაში ჟ-ები იყვნენ საერო მუს. ნაწარმოებების, კერძოდ, საკრავიერის, ერთადერთი პროფესიონალი შემსრულებლები. ჟ-ებს სხვა გვარად გისტრიონებსაც უწოდებდნენ. ისინი ენათესავებოდნენ გერმ. შპილმანებს, რუს სკომოროხებს. 2. ცირკის მსახიობი, რ-საც აქვს უნარი ერთდროულად აგდოს და დაიჭიროს რამდენიმე საგანი.

**ჟონეთი,** სოფელი წყალტუბოს საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ოფურჩხეთის სოფსაბჭო), მდ. რიონის მარჯვ. ნაპირას, ოსეთის სამხ. გზაზე. ზ. დ. 310 *მ*, წყალტუბოდან 40 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა). ბარიტის წარმოება. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი.

**ჟოჟონი,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ქვეშეთის სოფსაბჭო), მდ. მთიულეთის არაგვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1600 *მ*, დუშეთიდან 74 *კმ*. მლეთის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ქვეშეთში (8 *კმ*).

**ჟორდანი** (Jordan) მარი ენმონ კამილი (5. I. 1838, ლიონი — 21. I. 1922, პარიზი), ფრანგი მათემატიკოსი, საფრანგეთის ინსტიტუტის წევრი (1881). პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1895). მისი შრომები ეხება ალგებრას, ფუნქციათა თეორიას, ტოპოლოგიას, კრისტალოგრაფიას. მის სახელთანაა დაკავშირებული ჟორდან-ჰელდერის თეორემა ჯგუფების კომპოზიციურ მწკრივებზე, მატრიცის ნორმალური (ჟორდანის) ფორმა, *ჟორდანის წირი* და *ჟორდანის თეორემა*. ჟ-მა შემოიღო ცნება ფუნქციისა შემოსაზღვრული ცვლილებით. ჟ. ავტორია ჯგუფთა თეორიისა და გალუას თეორიის პირველი სისტემატური კურსის (1870) და ანალიზის სამტომეულისა (1882—87).

**ჟორდანია** ანდრო დიმიტრის ძე [29. XII. 1904, იურიევი (ტარტუ) — 25. IV. 1974, თბილისი], ქართველი საბჭოთა სპორტსმენი, ფეხბურთელი, მწვრთნელი, სპორტის დამს. ოსტატი (1947), სსრკ დამს. მწვრთნელი (1960), საქ. სსრ ფიზკულტ. და სპორტის დამს. მოღვაწე (1973). სკკპ წევრი 1943-იდან. თამაშობდა თსუ-ის გუნდში (1923—25), თბილ. (1925—29) და კიევის (1930—31) „დინამოში" და ივანოვოს „ოსნოვაში" (1932—39); შედიოდა საქართვ., ამიერკავკ., უკრ. და სსრკ ნაკრებ გუნდებში. 1937—41 და 1952—53 მუშაობდა ივანოვოს „ოსნოვას" და „კრასნოე ზნამიას", 1945—47, 1954, 1959—61—თბილ. „დინამოს", 1948—51—თბილ. „სპარტაკის", 1957 — 58, 1964—65 ქუთ. „ტორპედოს" გუნდების მწვრთნელად. 1955—56 ხელმძღვანელობდა თბილ. ახალგაზრდულ საფეხბურთო სკოლას. 1933 შევიდა სსრკ-ის 33 უძლიერესი ფეხბურთელის სიაში. დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ფიქრები ქართულ ფეხბურთზე, თბ., 1976.

*შ. კაკაბაძე.*

**ჟორდანია** გივი გიორგის ძე (დ. 29. XII. 1911, თბილისი), ქართველი საბჭ. ისტორიკოსი, მედიევისტი. საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1979), ისტ. მეცნ. დოქტორი (1960), პროფესორი (1963) დაამთავრა ლომონოსოვის სახ. მოსკ. უნ-ტი. 1937-იდან ეწევა პედ. და სამეცნ. კვლ. მუშაობას. სხვადასხვა დროს ლექციებს კითხულობდა ქუთ., გორისა და თელავის სახელმწ. პედ. ინ-ტებში, მუშაობდა ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში, ქართულ საბჭოთა ენციკლოპედიაში. 1940-იდან კითხულობს ლექციებს თსუ-ში. 1960—69 განაგებდა თსუ-ის ახ. ისტ. კათედრას. 1969-იდან შუა საუკ. ისტ. კათედრის გამგეა.

*თხზ.*: კავკასიური მუზეუმის დაარსება, თბ., 1951; მეხუთელთა და არამ ხუტუს ვინაობის შესახებ („ხალხთა წარმოშობის წიგნის" ქართული ვერსიის შესწავლისათვის), თბ., 1956; Очерки из истории франко-русских отношений конца XVI и первой половины XVII вв., ч. 1—2, Тб., 1959.

**ჟორდანია** თევდორე (თედო) დავითის ძე [20. IV (2. V). 1854, მოქვი, ოჩამჩირის რ-ნი, — 22. X (3. XI). 1916, კასპი], ქართველი ისტორიკოსი, პედაგოგი, ფილოლოგი. დაამთავრა თბილ. სას. სემინარია (1875) და მოსკ. სას. აკადემია (1879). მუშაობდა თბილ. სას. სასწავლებლის პედაგოგად, შემდეგ საეკლ. მუზეუმის გამგედ, გურია-სამეგრელოს ეპარქიის სამრევლო სკოლების მეთვალყურედ, სამრევლო სკოლების მასწავლებელთა კურსების ინსპექტორად და სხვ. იყო ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელი საზ-ბის წევრი (1880-იდან), საეკლ.-საარქეოლოგიო საბჭოს წევრი (1889-იდან), საეკლ. სიძველეთა საცავის მზრუნველი კომიტეტის წევრი (1899-იდან), საქართვ. საისტორიო და საეთნოგრაფიო საზ-ბის წევრი (1907-იდან).

ჟ-ს დიდი ღვაწლი მიუძღვის პირველწყაროთა გამოვლინებასა და კრიტ. შესწავლაში. საქართვ. სხვადასხვა კუთხეში მრავალჯერ მოგზაურობის დროს ჟ-მ შეკრიბა დიდძალი მასალა (ხელნაწერები, სიგელ-გუჯრები, ეპიგრაფიკული ძეგლები და სხვ.), კრიტიკულად განიხილა და გამოაქვეყნა ისინი. ჟ-ს ეკუთვნის საეკლ. მუზეუმის ხელნაწერთა აღწერილობა (2 ტომი რუს. ენაზე), ისტ. საბუთების რამდენიმე კრებული და მონუმ. ნაშრომი „ქრონიკები და სხვა მასალა საქართველოს ისტორიისა და მწერლობისა" (ტ. I, 1892; ტ. II, 1897; ტ. III, 1967. III ტ. გამოსცეს გ. ჟორდანიამ და შ. ხანთაძემ). ამ ნაშრომში თავმოყრილია უმნიშვნელოვანესი მასალები საქართვ. წარსულზე; მრავალი მათგანი შემდგომში დაიღუპა და მხოლოდ ჟორდანიასეული გამოცემის სახით შემორჩა ისტ. მეცნიერებას.

ჟ-მ ამაგი დასდო ძვ. ქართ. მწერლობის შესწავლას. იკვლევდა მიქაელ მოდრეკილის, არსენ დიდი საფარელის, მამუკა თავაქალაშვილის, იოსებ თბილელის, თეიმურაზ I-ისა და სხვ. ცხოვრებასა და შემოქმედებასთან დაკავშირებულ საკითხებს, ქართ. ბიბლიის წარმოშობას, ჰაგიოგრაფიულ და ჰიმნოგრაფიულ ძეგლებს. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ჟ-ს „დავით გურამიშვილი და მისი დრო" (1880) და „ანტონ I, საქართველოს კათალიკოსი, ვლადიმირის და იაროსლავლის არქიეპისკოპოსი" (რუს. ენაზე, 1891—93). ჟ-ს მნიშვნელოვანი ნაშრომია „ქართული გრამატიკა" — (1889), რ-იც გამოირჩევა მასალის ორიგინ. დალაგებით, საკითხების ახლებური გააზრებითა და თავისებური ტერმინოლოგიით. სახელისა და ზმნის მორფოლ. კატეგორიების დადგენისას ჟ. ამოდის იმ შინაარსიდან, რ-საც ესა თუ ის ფორმა გამოხატავს. მისი მეცნ. მემკვიდრეობა მკვიდრადაა შესული ქართ. ისტორიოგრაფიის საგანძურში. დასაფლავებულია დიდუბის პანთეონში.

*ლიტ.*: ც ა ი შ ვ ი ლ ი ს., თ. ჟორდანია, კრ.: სახალხო განათლების ქართველი მოღვაწეები და სახალხო მასწავლებლები, [ტ.] I, თბ., 1953; ძ ო წ ე ნ ი ძ ე ლ., თ. ჟორდანია და ძველი ქართული მწერლობა, კრ.: ძველი ქართული მწერლობის საკითხები, [ტ.] 1, თბ., 1962; ხ ა ნ თ ა ძ ე შ., თ. ჟორდანია როგორც ისტორიკოსი, [თსუ] ასპირანტთა სამეცნიერო შრომების კრებული, წგ. 1, თბ., 1950.

*შ. ხანთაძე.*

**ჟორდანია** იოსებ თედორეს ძე [15. V. 1895. თბილისი, — 20. VIII. 1962, რიოდე-ჟანეირო, დაკრძალულია თბილისში], ქართველი საბჭ. გინეკოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1937), პროფესორი (1939),



ჟოლო: 1 — ნაყოფებიანი ტოტი; 2—ყვავილის ჭრილი; 3—ნაყოფის ჭრილი


ვ. ჟოლობოვი.


ა. ჟორდანია.


ი. თ. ჟორდანია.


ი. ს. ჟორდანია.

საქ. სსრ მეცნ დამს. მოღვაწე (1962). სკკპ წევრი 1938-იდან. 1923 დაამთავრა პეტროგრ. სამხ.-სამედ. აკადემია. 1939-იდან განაგებდა სამხ.-სამედ. აკად. მეანობა-გინეკოლ. კათედრას. 1942 დაინიშნა საბჭ. არმიის მთავარ გინეკოლოგად, ერთდროულად 1944-იდან იყო მოსკ. ექიმთა დახელოვნების ინ-ტის სამეანო-გინეკოლ კათედრის გამგე. 1950-იდან მოსკ. და სსრკ მთავარი გინეკოლოგი. 1951-იდან განაგებდა მოსკ. მე-2 სამედ. ინ-ტის მეანობა-გინეკოლ. კათედრას. 1958 ჟ გადმოვიდა თბილისში და იმავე წელს დაინიშნა მისივე თაოსნობით დაარსებული ქალის ფიზიოლ. და პათოლ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის (1968-იდან ი. ჟორდანიას სახ ადამიანის გენერაციული ფუნქციის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი) დირექტორად, ამ თანამდებობაზე დაჰყო სიცოცხლის ბოლომდე.

ჟ. შეისწავლიდა სამეანო სამსახურის ორგანიზაციას, საშვილოსნოს კუმშვადობის ფუნქციას კლინიკასა და ექსპერიმენტში, მშობიარობის ანომალიებს, ქალის უშვილობის მიზეზების დიაგნოსტიკასა და მკურნალობას და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, სამამულო ომის I ხარისხის, წითელი ვარსკვლავის ორდენებითა და მედლებით.

*თხზ*.: Практическая гинекология (избр. главы), М . 1955; Учебник акушерства [для медицинских институтов], 4 изд , М., 1964; Учебник гинекологии [для медицинских институтов], М., 1962.


ჟ. ჟორესი.

**ჟორდანია** ირაკლი სერგის ძე (დ. 17. IX. 1931, თბილისი), ქართველი საბჭ. მეტალურგი. სკკპ წევრი 1969-იდან. ტექ. მეცნ. კანდიდატი (1969), საქ. სსრ მინისტრთა საბჭოს საგეგმო კომიტეტის თავ-რის მოადგილე 1979-იდან. საქართვ პოლიტექ. ინ-ტის დამთავრების (1955) შემდეგ მუშაობდა რუსთავის მეტალ. ქ-ნაში. რუსთავის ქ-ნის მილსაგლინი აგრეგატის „400-ის" მექანიზაციისა და ავტომატიზაციისათვის სპეციალისტების ჯგუფთან ერთად 1962 მიენიჭა ლენინური პრემია.

**ჟორდანია** ნოე ნიკოლოზის ძე (ფსევდონიმები: კ ო ს ტ რ ო ვ ი, ა ნ ი, ნ ა რ ი, ხ ა რ ი ძ ე და სხვ.) [2 (14). I. 1868, ლანჩხუთი, — 11. I. 1953, პარიზი], სოციალ-დემოკრატი, ქართველი მენშევიკების ერთ-ერთი ლიდერი. პუბლიცისტი. დაამთავრა თბილ. სას. სემინარია სწავლობდა ვარშავის ვეტ. ინ-ტში. პოლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 90-იან წლებში. იყო „*მესამე დასის*" დამფუძნებელი წევრი, მეთაურობდა მის ოპორტუნისტულ ფრთას. ჟ. აღიარებდა ბურჟ. და მუშათა კლასის ეკონ. წინააღმდეგობებს, მაგრამ არ ცნობდა პროლეტ. რევოლუციისა და პროლეტ. დიქტატურის აუცილებლობას. ბურჟ. პარლამენტურ რესპუბლიკას სახ. ხელისუფლებად მიიჩნევდა. 1893—97 საზღვარგარეთ იმყოფებოდა. 1898-იდან გაზ. „კვალის" რედაქტორი იყო. რსდმპ II ყრილობაზე (1903) სათათბირო ხმით ისკრელთა უმცირესობას ემხრობოდა. ყრილობის შემდეგ კავკ. მენშევიკების ლიდერი გახდა. 1905 მენშევიკური არალეგალური ქართ. გაზეთის „სოციალ-დემოკრატის" რედაქტორი იყო. შემდეგში თანამშრომლობდა ლეგალურ მენშევიკურ გაზეთებში: „ელვა", „ერთობა" და სხვ. 1905 რევოლუციის დროს რუს. სოციალ-დემოკრატებს შორის ტაქტიკური უთანხმოებისას ჟ. შეიარაღებული აჯანყებისა და რევ. მთავრობის შექმნის წინააღმდეგ გამოდიოდა. თვითმპყრობელობასთან ბრძოლაში პროლეტარიატის მოკავშირედ ბურჟუაზიას აღიარებდა, ხოლო პარლამენტს მიიჩნევდა პოლიტ. ბრძოლის ერთადერთ ფორმად. ჟ. იყო I სახელმწ. სათათბიროს დეპუტატი თბილისიდან და სათათბიროს ს.-დ. ფრაქციის ლიდერი. რსდმპ IV (გამაერთიანებელ) ყრილობაზე (1906) გ. პლეხანოვთან ერთად მხარს უჭერდა „მიწის მუნიციპალიზაციის" პროგრამას. რსდმპ V (ლონდონის) ყრილობაზე (1907) ჟ. არჩეულ იქნა ცკ-ის წევრად მენშევიკებისაგან. რეაქციის წლებში ფაქტობრივად ლიკვიდატორებს ემხრობოდა. 1912 ბაქოში ხელმძღვანელობდა მენშევიკურ გაზეთს, ხოლო 1914 თანამშრომლობდა ტროცკის ჟურნალში. I მსოფლიო ომის დროს „ობორონცულ" პოზიციებზე იდგა. ჟ. „კულტურულ-ეროვნული ავტონომიის" შექმნის იდეას უჭერდა მხარს და მასში ხედავდა ეროვნული საკითხის გადაჭრის გზას. იგი ურთიერთისაგან თიშავდა სამოქალაქო და ეროვნულ მმართველობას, არ ცნობდა ერთა თვითგამორკვევის, ეროვნული სახელმწიფოს შექმნის უფლებას. უარყოფით დამოკიდებულებას იჩენდა ქართ. ეროვნულ-განმათ. მოძრაობის, ამ მოძრაობის მეთაურების, საქართვ. ისტ. წარსულის მიმართ. 1917 თებ. რევ. შემდეგ ჟ. თბილ. მუშათა დეპუტატების საბჭოს აღმასკომის თავ-რედ აირჩიეს. იყო აგრეთვე კავკ. მუშათა დეპუტატების საბჭოების სამხ. ცენტრის თავ-რე. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ მხარი დაუჭირა საბჭ. რუსეთისაგან საქართველოს ჩამოცილებას. 1918—21 იყო მენშევიკური საქართველოს მთავრობის თავ-რე. 1921 მარტიდან ემიგრანტი იყო. ცხოვრობდა საფრანგეთში, ეწეოდა ანტისაბჭ. საქმიანობას, მონაწილეობდა საქართველოში 1924 მენშევიკური ამბოხების მომზადებაში.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სოციალ-დემოკრატიის ორი ტაქტიკა დემოკრატიულ რევოლუციაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 9; მ ი ს ი ვ ე, მოხსენება რსდმპ გამაერთიანებელი ყრილობის შესახებ, იქვე, ტ. 10; მ ი ს ი ვ ე, წერილი მ. ს. ოლმინსკის (ვიტიმსკის), იქვე, ტ. 19; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.

*უ. სიდამონიძე.*


ა. ჟორჟოლიანი.

**ჟორდანის თეორემა,** ფრანგი მათემატიკოსის მ. ე. კ. ჟორდანის თეორემა, რ-ის თანახმად, ყოველი ჩაკეტილი *ჟორდანის წირი*, რ-საც არა აქვს ჯერადი წერტილები, სიბრტყეს ყოფს ორ არედ, რ-თაგან ერთი ამ წირის მიმართ შიგა არეა, ხოლო მეორე — გარე არე.

**ჟორდანის წირი,** სიბრტყის ისეთ $M(x, y)$ წერტილთა გეომეტრიული ადგილი, რ-თა კოორდინატები აკმაყოფილებს განტოლებებს: $x=\varphi(t)$, $y=\psi(t)$, სადაც $\varphi(t)$ და $\psi(t)$ $t$ არგუმენტის უწყვეტი ფუნქციებია რომელიმე $[a, b]$ მონაკვეთზე თუ $M(x, y)$ წერტილები, რ-ებიც შეესაბამებიან $t$ სხვადასხვა მნიშვნელობას, განსხვავდებიან ერთმანეთისაგან, მაშინ ასეთ ჟ. წ-ს ეწოდება მარტივი რკალი, ე. ი. მარტივი რკალი არის ჟ. წ, რ-საც არა აქვს ჯერადი წერტილები. მარტივი რკალი არის მონაკვეთის ჰომეომორფული (იხ. *ჰომეომორფიზმი*) სახე. თუ ჟ. წ-ის წერტილები, რ-ებიც შეესაბამებიან $t=a$ და $t=b$ მნიშვნელობებს, ერთი და იგივეა, ხოლო ყველა სხვა წერტილი ერთმანეთისაგან განსხვავდება, მაშინ ჟ. წ-ს უწოდებენ მარტივ ჩაკეტილ კონტურს. ასეთი ჟ. წ. წრეწირის ჰომეომორფული სახეა.


ა. ჟ ო რ ჟ ო ლ ი ა ნ ი ბენ აკიბას როლში (კ. გუცკოვის „ურიელ აკოსტა").

**ჟორესი** (Jaurès) ჟან (3. IX. 1859, კასტრი, — 31. VII. 1914, პარიზი), საფრანგეთისა და საერთაშორისო სოციალისტური მოძრაობის მოღვაწე, ისტორიკოსი, ორატორი. დეპუტატთა პალატის წევრი 1885—89, 1893—98 და 1902-იდან. 80-იან წლებში ბურჟ. რესპუბლიკელებს ემხრობოდა, 1893-იდან — სოციალ. ჯგუფს. 90-იანი წლებიდან საფრანგეთის სოციალ. მოძრაობის ერთ-ერთი თვალსაჩინო მოღვაწე იყო. იზიარებდა მარქსიზმის ზოგიერთ შეხედულებას, მაგრამ მუშათა მოძრაობის თეორ. და პრაქტ. საკითხებში ეკლექტიკურ-რეფორმისტულ პოზიციაზე რჩებოდა. 1902 სათავეში ჩაუდგა საფრ. მემარჯვენე სოციალ. პარტიას, რ-იც 1905 გაერთიანდა საფრ. სოციალ. პარტიასთან (ხელმძღვანელი ჟ. გედი) და გაერთიანებული სოციალ. პარტიის მემარჯვენე ფრთის ერთ-ერთი ლიდერი გახდა. როგორც დემოკრატიის შეგნებული მომხრე და მილიტარიზმის, ომისა და რეაქციის მოწინააღმდეგე, ჟ. „რეაქციის პრეზიდენტის" ჟ. პ. კაზიმირ-პერიეს წინააღმდეგ (1894—95) იბრძოდა, მოითხოვდა დრეიფუსის საქმის გადასინჯვას. 1904 დააარსა გაზ. „იუმანიტე", ააშკარავებდა ომის მთავარ გამჩაღებელს — იმპერიალ. ბურჟუაზიას. ამიტომ ჯერ კიდევ I მსოფლიო ომის (1914—18) დაწყებამდე სწორედ ჟ. გახდა იმპერიალ. რეაქციის პირველი მსხვერპლი (მოკლა ფრანგმა შოვინისტმა რ. ვილენმა). ჟ. მრავალტომიანი კოლექტ. ნაშრომის „სოციალისტური ისტორიის" (1789—1900) გამოცემის ორგანიზატორი და რედაქტორი იყო. დაწერა ამ ნაშრომის პირველი 4 ტომი (მიძღვნილი საფრ. დიდი რევოლუციისადმი), რითაც უდიდესი წვლილი შეიტანა ამ რევ. მეცნ. შესწავლაში და დიდი გავლენა მოახდინა შემდგომი დროის ისტორიოგრაფიაზე.

*ლიტ*.: М а н ф р е д А. З, Ж. Жорес — борец против реакции и войны, მის წგნ.: Очерки истории Франции XVIII—XX вв., М., 1961.

**ჟორჟი** (George) (ნამდვ. გვარი ვ ა ი მ ე რ ი, Weimer) მარგერიტ ჟოზეფინ (23. II. 1787, ბაიე, — 11. I. 1867, პასი), ფრანგი მსახიობი. ხუთი წლისა უკვე სცენაზე გამოდიოდა. 1802—08, 1813—18 მოღვაწეობდა „კომედი ფრანსეზში". კლასიცისტურ ტრაგედიებში შეასრულა: ჰერმიონას, კლიტემნესტრას (რასინის „ანდრომაქე", „იფიგენია ავლიდაში"), კლეოპატრას, მედეას (კორნელის „როდოგუნა", „მედეა") და სხვ. როლები. ჟ-ს შემოქმედებაში აისახა კლასიციზმის გვიანდ. პერიოდის დამახასიათებელი ნიშნები: იმპოზანტურობა, გარეგნული პომპეზურობა, დახვეწილი დეკლამაცია. 1808—12 გამოდიოდა პეტერბ. და მოსკ. თეატრების სცენებზე. 1822-იდან მოღვაწეობდა თეატრ „ოდეონში". ამ წლებში მან ერთგვარად უღალატა კლასიცისტური თეატრის ტრადიციებს და თამაშობდა რომანტიკოსი დრამატურგების (ვ. ჰიუგოსა და სხვ.) პიესებში. 1849 სცენა მიატოვა.

**ჟორჟოლიანი** ალექსანდრე (სანდრო) მაქსიმეს ძე [27. I (8. II). 1888, ოზურგეთი, ახლანდ. ქ. მახარაძე, — 24. VI. 1969, თბილისი], ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1942). 1911 დაამთავრა ოდესის უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. პედ. მოღვაწეობას ეწეოდა ბაქოსა (1912—18) და თბილისში (1918—20), ამავე დროს აქტიურად მონაწილეობდა ქართვ. სცენისმოყვარეთა დასის სპექტაკლებში. 1921-იდან მოღვაწეობდა ქართ. დრამის (1921-იდან რუსთაველის სახ.) თეატრში. იყო მდიდარი შემოქმედებითი ბუნების მსახიობი. ამ პერიოდის საუკეთესო როლებია: ყარამანი (ნ. ნაკაშიძის „ვინ არის დამნაშავე"), დიტო (ვ. შალიკაშვილის „უნიადაგონი"), კოწია (შ. დადიანის „გუშინდელნი"), მინისტრის მდივანი (ნ აზიანის „დეზერტირკა") და სხვ. 1928-იდან სიცოცხლის ბოლომდე მოღვაწეობდა კ. მარჯანიშვილის სახ. თეატრში. კ. მარჯანიშვილთან მუშაობის დროს გაიარა შესანიშნავი აქტიორული სკოლა, ჩამოყალიბდა როგორც ბრწყინვალე კომიკოსი. ჟ-ის აქტიორული ხელოვნება გამოირჩეოდა ფსიქოლ. სიღრმით, გრძნობისა და განცდის უშუალობით, უბრალოებით, დიდი სცენური მომხიბვლელობით, მხატვრული ტაქტით, გულწრფელობით. მის მიერ შექმნილ უნიკალურ სცენურ სახეებს კომიზმთან ერთად ხშირად თან ახლდა ლირიზმი, პოეტურობა, სევდა, სიკეთე. როლებიდან აღსანიშნავია: ყვარყვარე (ა. კაკაბაძის „ყვარყვარე თუთაბერი"), გოჩოლავა (შ. დადიანის „კაკალ გულში"), მოსე მწერალი (ნინოშვილის „გურია"), ხანანია (გ. ბააზოვის „იცკა რიჟინაშვილი"), ბენ აკიბა (კ. გუცკოვის „ურიელ აკოსტა"), დარისპანი (დ. კლდიაშვილის „დარისპანის გასაჭირი"), კირკიტა (მ ჯაფარიძის „ჟამთაბერის ასული"), ილი-





სტ. პორტრეტი. მარცხნივ — ო. რ ე ნ უ ა რ ი. „ქალიშვილი მარაოთი“. 1881. ერმიტაჟი. ლენინგრადი; მარჯვნივ — ქ. მ ა ღ ა ლ ა შ ვ ი ლ ი. ე. ტაგერის პორტრეტი. 1946. საქართველოს სურათების გალერეა. თბილისი.





მარცხნივ — ზ. ნ ი ჟ ა რ ა ძ ე. ანის პორტრეტი. 1981. მხატვრის კუთვნილება; მარჯვნივ — ლ. ც უ ც ქ ი რ ი ძ ე. ნინოს პორტრეტი. 1977. კერძო კუთვნილება, თბილისი.

სტ. პუსენი ნ. „შესვენება ეგვიპტის გზაზე". დაახლ. 1658. ერმიტაჟი. ლენინგრადი.



სტ. ჟერიკო თ. „უბელო ცხენების რბოლა რომში". 1817. უოლტერის მუზეუმი, ბალტიმორი.

კო (ნ დუმბაძის „მე, ბებია, ილიკო და ილარიონი“) და სხვ. 1925-იდან იღებდნენ კინოში. როლები: იმერელი თავადი („სამანიშვილის დედინაცვალი“, 1927), გენერალი („ელისო“, 1928), მოსე მწერალი („დარიკო“, 1936), კოსტაია („ნარინჯის ველი“, 1937), მაჭანკალი არისტო („დაკარგული სამოთხე“, 1938), ფოსტალიონი კორილე („ჭრიჭინა“, 1954), სანდრო („აბეზარა“, 1956), ბაბუა („მანანა“, 1956), ილიკო („მე, ბებია, ილიკო და ილარიონი“, 1963), ედემიკა („მე ვხედავ მზეს“, 1965) და სხვ. ფართო პოპულარობით სარგებლობდა როგორც ესტრადის მსახიობი. დაჯილდოებულია 2 შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით. *შ. ცუცქირიძე.*

**ჟორჟ სანდი,** იხ. *სანდი ჟ.*

**ჟოსკენ დეპრე,** ჟ ო ს კ ე ნ  დ ე  პ რ ე (Josquin Després, Josquin des Prés) (დაახლ. 1440, პიკარდია, — 27. VIII. 1521, კონდე-საიურ-ესკო), ფრანგი და ფლამანდელი კომპოზიტორი. მოღვაწეობდა უმთავრესად იტალიაში. 1474—79 მილანის სამეფო კარის კაპელის, 1486—94 რომის სიქსტეს კაპელის მგალობელი. 1495—99 ხელმძღვანელობდა კამბრეს ტაძრის, 1489 — მოდენის ტაძრის კაპელებს. 1500 მსახურობდა პარიზში, ლუი XII-ის კარზე. 1501—03 ფერარის სამეფო კარის კაპელმაისტერი იყო, სიცოცხლის უკანასკნელ წლებში კონდეს ტაძრის-მოძღვარი. ჟ. დ. აღორძინების ხანის პოლიფონიური ხელოვნ. ერთ-ერთი უდიდესი წარმომადგენელია. თავის მესებსა და მოტეტებში პოლიფონიურ ტექნიკას უქვემდებარებდა ახ. გამომსახველობით ამოცანებს. მისმა პროგრ., ჰუმანისტურმა ხელოვნებამ ნიადაგი მოუმზადა ახ. შემოქმედებით მიმართულებას XVI ს. ევრ. მუსიკაში. მისი თხზ. სრული კრებული გამოდის ლაიფციგში, ამსტერდამში (1968-მდე გამოვიდა 54 კრებული. გამოცემა გრძელდება).

*ლიტ.:* Грубер Р. И., Жоскен де Пре (Жизнь и творчество), მის წგნ.: История музыкальной культуры, т. 1, ч. 2, М.—Л., 1941.

**ჟოფრი** (Joffre) ჟოზეფ ჟაკ სეზერ (12. I. 1852, რივზალტი, — 3. I. 1931, პარიზი), საფრანგეთის მარშალი (1916). საფრ. აკად. წევრი (1918), საფრ.-პრუსიის ომისა (1870—71) და ინდოჩინეთსა და აფრიკაში კოლონ. ომების მონაწილე. 1910-იდან უმაღლესი სამხ. საბჭოს წევრი, ხოლო 1911-იდან ვიცე-თავ-რე და გენშტაბის უფროსი. 1914—16 საფრ. არმიის მთავარსარდალი. გამარჯვება მოიპოვა *მარნის ბრძოლაში* (1914). 1916 დეკ-იდან მთავრობის სამხ. მრჩეველი. 1917—18 საფრ. სამხ. მისიის მეთაური აშშ-ში, შემდეგ იაპონიაში. დაწერა მემუარები.

*თხზ.:* Mémoires du maréchal Joffre (1910—1917), t. 1—2, P., 1932.

**ჟოფრუა სენტ-ილერი** (Geoffroy Saint-Hilaire) ეტიენ (15. IV. 1772, ეტამპი, — 19. VI. 1844, პარიზი), ფრანგი ზოოლოგი, ევოლუციონისტი, ჩ. *დარვინის* ერთ-ერთი წინამორბედი. საფრანგეთის ინ-ტის წევრი (1807). 1791—1801 მონაწილეობდა ეგვიპტის ექსპედიციაში, რის შედეგადაც აღწერა ძუძუმწოვრების, ამფიბიების, ქვეწარმავლებისა და თევზების მრავალი ახალი გვარი და სახეობა. ხერხემლიან ცხოველთა ცალკეული კლასების შიგნით შედარებით-ანატ. გამოკვლევების საფუძველზე ამტკიცებდა ორგანიზმთა აღნაგობის ერთიანობას. ხერხემლიანთა სხვადასხვა კლასს შორის მორფოლ. ერთიანობის დასადგენად სწავლობდა ჩანასახების შედარებით მორფოლოგიას რითაც საფუძველი ჩაუყარა ევოლ. ემბრიოლ. მტკიცებებს, *ბიოგენეზურ კანონს*, „ანალოგების თეორიას“. შეიმუშავა ე. წ. სინთეზური მორფოლოგია, რ-იც გამოიყენა თავის „ანატომიის ფილოსოფიაში“ (ტ. 1, 1818); ცდილობდა რა ცხოველთა აღნაგობის ერთიანი გეგმის მოძღვრების დასაბუთებას, ჟ. ს.-ი-მა დაუშვა მთელი რიგი სერიოზული შეცდომები (მაგ., ფეხსახსრიანთა გარეგანი ქიტინოვანი ჩონჩხი გააიგივა ხერხემლიანი ცხოველების შინაგან ძვლოვან ჩონჩხთან). ჟ. ს.-ი-ის მოძღვრება ცხოველთა სამყაროს ყველა ტიპის ორგანიზაციის ერთიანი გეგმის შესახებ მეტაფიზიკური იყო, მაგრამ მან ხელი შეუწყო წარმოშობის ერთიანობის იდეის განმტკიცებას. 1830 გაილაშქრა *ჟ. კიუვიეს* მოძღვრების წინააღმდეგ სახეობათა უცვლელობის შესახებ. მკაცრად გააკრიტიკა კიუვიეს თეორია ცხოველთა სამყაროს აგებულების 4 იზოლირებული ტიპის შესახებ. 1831 ჟ. ს.-ი. გამოვიდა ევოლ. იდეის დასაცავად, რისთვისაც გამოიყენა ემბრიოლ., პალეონტოლ., შედარებითი ანატ. და სისტემატიკის მონაცემები. მან შექმნა თეორია სიმახინჯეებზე, როგორც ბუნებრივ მოვლენებზე („ანატომიის ფილოსოფია“, ტ. II, 1822), საფუძველი ჩაუყარა ექსპერ. ტერატოლოგიას, ცხოველთა აკლიმატიზაციას.

*ლიტ.:* Амлинский И. Е., Жоффруа Сент-Илер и его борьба против Кювье, М., 1955. *ო. ჟორდანია.*

**ჟოფრუა სენტ-ილერი** (Geoffroy Saint-Hilaire) იზიდორ (16. XII. 1805, პარიზი, — 10. XI. 1861, იქვე), ფრანგი ზოოლოგი, ეტიენ *ჟოფრუა სენტ-ილერის* შვილი. პარიზის მეცნ. აკად. პრეზიდენტი (1856—57). იზიარებდა მამის მოძღვრებას ევოლუციაზე და ცხოველთა სამყაროს ერთიანობაზე; წამოაყენა ცვალებადობის თეორია სახეობის ფარგლებში. დააარსა ცხოველთა აკლიმატიზაციის საზ-ბა, გამოაქვეყნა მთელი რიგი ნაშრომები ადამიანის ჰერმაფროდიტიზმის შესახებ. მისმა შრომამ ცხოველთა ახ. სახეობების შოშინაურების თაობაზე გამოჩენილ მეცნიერთა (ჩ. დარვინი, კ. რულიე, ნ. სევერცოვი) ყურადღება მიიპყრო. *რ. ჟორდანია.*

**ჟოშუი,** ე ძ ი ნ-გ ო ლ ი (ზემოთში და შუაწელში ხ ე ი ხ ე), მდინარე ჩინეთში. სიგრძე დაახლ. 900 *კმ*. სათავე აქვს ცილიანშანისა და ტაოლაიშანის (ნანშანის მთები) ქედების მყინვარებში. რამდენიმე ტოტით ერთვის გაშუნ-ნურისა და სოგონურის ტბებს. ზაფხულში იცის წყალდიდობა, ზამთარში და გაზაფხულზე წყალმცირეა.

**ჟოშხა,** ამბროლაურის რ-ნის სოფლების *ზემო ჟოშხისა* და *ქვემო ჟოშხის* ძვ. სახელწოდება.

**ჟოხოვის კუნძული,** კუნძული აღმ. ციმბირის ზღვაში, *დე ლონგის კუნძულების* ჯგუფში. ფართ. დაახლ. 58 $კმ^2$. სიმაღლე 123 *მ*-მდე. უმთავრესად აგებულია ბაზალტებით. შემოსილია ტუნდრის მცენარეულობით. აღმოაჩინა 1914 რუს. ჰიდროგრაფიულმა ექსპედიციამ. სახელი ეწოდა ექსპედიციის მონაწილის ა. ჟოხოვის პატივსაცემად.

**ჟღუნი** (Tetrastes bonasia), ფრინველი ქათმისნაირთა რიგისა. მისი სხეულის სიგრძე 35—37 *სმ*, მასა 350—500 *გ* აღწევს. გავრცელებულია ევროპასა და აზიაში. სსრკ-ში ბინადრობს ტყის ზონაში კარპატებიდან სახალინამდე (კავკ. და კამჩატკის გარდა). მობინადრე ფრინველია. ჟ-ები ცხოვრობენ წყვილებად, საკვების ძებნაში მოკლე მანძილზე ნომადობენ. ბუდეს მიწაზე იკეთებენ, დედალი დებს 6—10 კვერცხს. იკვებებიან მცენარეთა მწვანე ნაწილებით — კვირტებით, ყლორტებით, კენკრით, თესლებით, უფრო იშვიათად — მწერებით. ზამთარში ჟ. ღამეს თოვლში ათევს. სარეწაო ფრინველია. *რ. ჟორდანია.*

**ჟუან** (João), პორტუგალიის მეფეთა სახელი. მათ შორის ყველაზე მნიშვნელოვანია: **ჟ. I** (11. IV. 1357, ლისაბონი, — 14. VIII. 1433, იქვე), მეფე 1385-იდან. *ავისის დინასტიის* დამაარსებელი. ავისის ორდენის დიდი მაგისტრი. მაგნატების თვითნებობა შეზღუდა და სამეფო ხელისუფლება განამტკიცა. 1415 სეუტის დაპყრობით საფუძველი ჩაუყარა პორტუგ. ექსპანსიას აფრიკაში, ხელს უწყობდა პორტუგ. აღმოჩენებს ატლანტის ოკეანეში.

**ჟ. II** (3. V. 1455, ლისაბონი, — 25. X. 1495, ალვორი), მეფე 1481-იდან. მსხვილი ფეოდ. მიწათმფლობელობა და ფეოდ. იურისდიქცია შეზღუდა. „ზღვისიქითა“ ქვეყნებში აქტიური ექსპანსიის მომხრე იყო. ხელი შეუწყო ბ. დიაშის ექსპედიციის მოწყობას; 1494 მისი ინიციატივით დაიდო ტორდესილასის ხელშეკრულება

**ჟ. III** (6. VI. 1502 — 11. VI. 1557), მეფე 1521-იდან. შემოიღო *ინკვიზიცია* (1531). მოიწვია იეზუიტები.

**ჟ. IV** (19. III. 1604, ვილა-ვისოზა, — 6. XI. 1656, ლისაბონი), მეფე 1640-იდან; ბრაგანსის დინასტიის დამაარსებელი. 1630—40 ბრაგანსის ჰერცოგი. ესპ. ბატონობის წინააღმდეგ პორტუგ. საყოველთაო აჯანყების (1640) შედეგად ავიდა ტახტზე. 1654 ბრაზილიაში პორტუგ. კოლონიებიდან განდევნა ჰოლანდიელები.



ე. ჟოფრუა სენტ-ილერი.

**ჟ. VI** (13. V. 1767, ლისაბონი, — 10. III. 1826, იქვე), მეფე 1816-იდან. 1799—1816 რეგენტი (სახელმწიფოს ფაქტობრივად 1792-იდან მართავდა დედის მარიამ I-ის ავადმყოფობის გამო). აბსოლ. მონარქიის მომხრე, მაგრამ იძულებული იყო ლიბერალებსა და აბსოლუტისტებს შორის მოქნილი პოლიტიკა გაეტარებინა. 1793 შეუერთდა პირველ ანტიფრანგ. კოალიციას. ნაპოლეონ I-ის ჯარების პორტუგალიაში შეჭრის (1807) შემდეგ ბრაზილიაში წავიდა. 1821 დაბრუნდა ლისაბონში. იძულებული იყო ეცნო პორტუგ. ლიბერ. კონსტიტუცია, ხოლო 1825 — ბრაზილიის დამოუკიდებლობა.

**ჟუან-პესოა** (João Pessoa), ქალაქი ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში, მდ. პარაიბის მარჯვ. ნაპირზე. პარაიბის შტატის ადმ. ცენტრი. 288 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). რკინიგზის სადგური, საავტ. გზების კვანძი. საფეიქრო, კვების მრეწვ., დიდი ცემენტის ქ-ნა. სავაჭრო ცენტრი. დაარსდა 1585.



ჟღუნი: 1—მამალი; 2—დედალი.

**ჟუვე** (Jouvet) ლუი (24. XII. 1887, კროზონი, — 16. VIII. 1951, პარიზი), ფრანგი რეჟისორი, მსახიობი, პედაგოგი. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1911. 1913-იდან მუშაობდა თეატრ „ვიე კოლომბიეში“, 1922—34 — „ელისეს მინდვრების კომედიაში“ (1924-იდან თეატრის ხელმძღვანელი), ხოლო 1934-იდან გარდაცვალებამდე (1941—45 წწ. გამოკლებით) — თეატრ „ათენეიში“. ფრანგ. თეატრის ისტორიაში ჟ. შევიდა, როგორც კნოკის როლის (რომენის „კნოკი“) უბადლო შემსრულებელი. წარმატებით ასრულებდა აგრეთვე დონ ჟუანის, ტარტიუფის (მოლიერის „დონ ჟუანი“, „ტარტიუფი“), მერკურის, ჰექტორის (ჟიროდუს „ამფიტრიონი 38“, „ტროის ომი არ შედგება“) და სხვ. როლებს. განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდა თანამედროვეების ამსახველ დრამატურგიას. 1913-იდან მოღვაწეობდა კინოში. იყო პარიზის კონსერვ. დრამ. კლასის პროფესორი.

**ჟუვი** (Jouve) პიერ ჟან (11. X. 1887, არასი, — 1976), ფრანგი მწერალი. პირველ პოეტურ ნაწარმოებებს სიმბოლიზმის გავლენა ეტყობა. შემდეგ *უნანიმიზმის* თეორიებმა გაიტაცა, მეცნ.-ტექ. პროგრესით დაინტერესდა. I მსოფლიო ომის პერიოდის ლექსები პაციფისტური ხასიათისა იყო. 20-იან წლებში ჟ-ის შემოქმედებაში გაძლიერდა რელიგ., ფროიდისტული ტენდენციები და მისტ.-თეოლ. მოტივები (რომანების სერია: „პაოლინა 1880“, 1925; „უდაბური სამყარო“, 1927; „სისხლიანი ამბები“, 1932 და სხვ.). II მსოფლიო ომის პერიოდის ნაწარმოებებში (ესეების კრებ. „დაცვა და დიდება“, 1943; „პარიზის ღვთისმშობელი“, 1944) იგი წინააღმდეგობის

ერთ-ერთ ყველაზე მნიშვნელოვან პოეტად და პუბლიცისტად გვევლინება; ომის შემდეგ გამოაქვეყნა ლექსთა კრებულები: „ჰიმნი“ (1947), „დიადემა“ (1949), „ენა“ (1952), „ლირიკული“ (1956) და სხვ.


ს. ჟუკი.

**ჟუზი,** ყაზახთა გვარებისა და ტომების ჯგუფი შუამდინარეთის ტერიტორიაზე. რევოლუციამდელ ლიტ-რაში ჟ-ებს ურდოები ერქვა. ყაზ. ტერიტორიაზე არსებობდა უფროსი ჟ., საშ. ჟ. და უმცროსი ჟ.

**ჟუის-დი-ფორა** (Juiz de Fora), ქალაქი ბრაზილიაში, მინას-ჟერაისის შტატის სამხრ. ნაწილში, მდ. პარაიბუნის ნაპირზე. 284 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი, აეროპორტი. შტატის მნიშვნელოვანი სავაჭრო და სამრეწვ. ცენტრი. საფეიქრო, კვების, ტყავ-ფეხსაცმლისა და სხვა მრეწველობა.


გ. ჟუკოვი.

**ჟუკასი** სტიაპას ადოლფო [5 (18). XI. 1904, სოფ. დუბელიუ, ახლანდ. ანიქშჩიაის რ-ნი, ლიტვ. სსრ, — 6. V. 1946, კაუნასი], ლიტველი საბჭ. გრაფიკოსი, კარიკატურისტი. სწავლობდა კაუნასის სამხატვრო სკოლაში (1923–29). 1920-იანი წლების დასასრულიდან იატაკქვეშა რევ. მოძრაობის მონაწილე ლიტვაში. 1933-იდან არალეგალური ლიტ.-სატირული ჟურნალის „შლუოტას“ („ცოცხი“) ერთ-ერთი ორგანიზატორი (1940—41 მთავარი რედაქტორი). ნამუშევრები: კარიკატურების ალბომი „სახეები და ნიღბები“ (1933—36, გამოიცა 1939), „ჰიტლერიზმი უნიღბოდ“ (ტუში, აკვარელი, 1945, ორივე ლიტვ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, ვილნიუსი).


ე. ჟუკოვი.

**ჟუკი** სერგეი იაკობის ძე [23. III (4. IV). 1892, კიევი, — 1. III. 1957, მოსკოვი], საბჭ. ჰიდროტექნიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1953), საინჟინრო-ტექ. სამსახურის გენ.-მ., სოციალ. შრომის გმირი (1952). სკკპ წევრი 1942-იდან. დაამთავრა პეტროგრ. მიმოსვლის გზათა ინჟინრების ინ-ტი (1917). 1942-იდან ხელმძღვანელობდა ინ-ტ „ჰიდროპროექტს“, რ-საც 1957 მიენიჭა მისი სახელი. ჟ. ხელმძღვანელობდა მიმოკვლევით, სამეცნ.-კვლ., საპროექტო და სამშენებლო სამუშაოებს ისეთ დიდ ჰიდროტექ. ნაგებობებზე, როგორიცაა მოსკ. სახ. არხი, ვოლგა-დონის კომპლექსი (სანაოსნო არხი, ციმლიანსკის ჰესი, როსტოვის ოლქის მიწების მორწყვა), ვოლგა-ბალტიის წყლითსავალი გზა და სხვ., იყო სსრკ I და IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950, 1951). დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.


ნ. ჟუკოვი.

**ჟუკოვი** ბორის პეტრეს ძე [დ. 30. X (12. XI). 1912, სამარყანდი], საბჭ. ქიმიკოსი. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1974), სოციალ. შრომის გმირი (1966). სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა მოსკ. დ. მენდელეევის სახ. ქიმია-ტექნოლ. ინ-ტი (1937). ჟ-ის ძირითადი შრომები ეძღვნება ტექნოლ. ქიმიას. სსრკ სახელმწ. პრემია (1951, 1967). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.


ვ. ჟუკოვსკი.

**ჟუკოვი** გიორგი კონსტანტინეს ძე [19. XI (1. XII). 1896, სოფ. სტრელკოვკა, ახლანდ. უგოდსკი-ზავოდის რ-ნი, კალუგის ოლქი, — 18. VI. 1974, მოსკოვი], საბჭ. მხედართუფროსი, საბჭ. კავშირის მარშალი (18. I. 1943), ოთხგზის საბჭ. კავშირის გმირი (29. VIII. 1939, 29. VII. 1944, 1. VI. 1945, 1. XII. 1956). სკკპ წევრი 1919-იდან. I მსოფლიო ომისა (1914—18) და სამოქალაქო ომის (1918—20) მონაწილე. 1939 ხელმძღვანელობდა იაპ. აგრესორების განადგურებას მდ. ხალხინ-გოლთან (მონღ. სრ). 1941 იანვ.-ივლ. იყო გენშტაბის უფროსი და სსრკ თავდაცვის სახკომის მოადგილე. დიდი სამამულო ომის დასაწყისში სარდლობდა რეზერვის, ლენინგრ. ფრონტების ჯარებს. მოსკ. დაცვისა და *მოსკოვის ბრძოლის* (1941—42) პერიოდში სარდლობდა დას. ფრონტის ჯარებს. 1942 აგვ-დან სსრკ თავდაცვის სახკომის პირველი მოადგილე და უმაღლესი მთავარსარდლის მოადგილე იყო. 1944 ნოემბ.—1945 მაისში სარდლობდა ბელორ. I ფრონტის ჯარებს, რ-ებმაც უკრ. I და ბელორ. II ფრონტების ჯარებთან ერთად ვისლა-ოდერის ოპერაცია განახორციელეს, შემდეგ გერმ. ფაშისტთა ჯარების ბერლინის დაჯგუფება გაანადგურეს და ბერლინი აიღეს, უმაღლესი მთავარსარდლობის სახელითა და დავალებით ჟ-მა 1945 წ. 8 მაისს კარლსჰორსტში (ბერლინი) მიიღო ფაშისტური გერმანიის კაპიტულაცია. ომის შემდეგ პასუხსაგები თანამდებობები ეკავა შეიარაღებულ ძალებში. 1955 თებ.—1957 ოქტ-ში სსრკ თავდაცვის მინისტრი იყო, 1958 მარტიდან თადარიგში გავიდა. სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი (1941—46 და 1952—53), სკკპ ცკ-ის წევრი (1953—56), სკკპ ცკ-ის პრეზიდიუმის წევრობის კანდიდატი და წევრი (1956—57). სსრკ I—IV მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 8 ლენინის ორდენით, 2 „გამარჯვების“ ორდენით, 29 საბჭ. და უცხოური ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ*.: Воспоминания и размышления, 5 изд., т. 1—3, М., 1983.

**ჟუკოვი** ევგენი მიხეილის ძე [დ. 10 (23). X. 1907, ვარშავა,—9. III. 1980, მოსკოვი], საბჭ. ისტორიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1958). სკკპ წევრი 1941-იდან. 1943 — 50 სსრკ მეცნ. აკად. წყნარი ოკეანის ინ-ტის დირექტორი. 1957 — 71 სსრკ მეცნ. აკად. ისტ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი. 1968-იდან სსრკ მეცნ. აკად. მსოფლიოს ისტ. ინ-ტის დირექტორი. იაპონიამცოდნეობის საბჭ. სკოლის ერთ-ერთი წარმომადგენელი. დაამუშავა იაპ. ისტ. მთელი რიგი ძირითადი საკითხები, განსაკუთრებით ახ. და უახლესი პერიოდისა. მას ეკუთვნის შრომები უახლესი პერიოდის საერთაშ. ურთიერთობისა და კოლონ. პრობლემებზე, ასევე ისტ. საერთო მეთოდოლ. საკითხებზე, ისტ. პერიოდიზაციის პრობლემებზე. ჟ. „მსოფლიო ისტორიისა“ (1955—65) და „საბჭოთა ისტორიული ენციკლოპედიის“ (1958-იდან) მთავარი რედაქტორი იყო. დაჯილდოებულია 3 ორდენით, მედლებით.

**ჟუკოვი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [19. XI (2. XII). 1908, მოსკოვი, — 24. IX. 1973, იქვე], რუსი საბჭ. გრაფიკოსი. სსრკ სახ. მხატვარი (1963), სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1949). სკკპ წევრი 1945-იდან. სწავლობდა ნიჟნინოვგოროდისა (1926 — 28) და სარატოვის (1928 — 30) სამხატვრო - სამრეწვ. ტექნიკუმებში. მ. გრეკოვის სახ. სამხედრო მხატვართა სტუდიის სამხატვრო ხელმძღვანელი. შექმნა დაზგური ნახატები („ვ. ი. ლენინი“, აკვარელი, ფანქარი, ტუში, ავტოლითოგრაფია, 1940; „ნიურნბერგის პროცესი“, იტალ. ფანქარი, 1946,— ტრეტიაკოვის გალერეა და სხვ. მუზეუმები, აგრეთვე ავტორის კუთვნილება), ილუსტრაციები (ბ. პოლევოის „ამბავი ნამდვილი ადამიანისა“, გამოიცა 1952; „მოგონებები მარქსსა და ენგელსზე“, გამოიცა 1956), პლაკატები, სსრკ სახელმწ. პრემია (1943, 1951). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ჟუკოვკა,** ქალაქი (1962-მდე დაბა) რსფსრ ბრიანსკის ოლქში, მდ. დესნის (დნეპრის შენაკადი) მარცხ. ნაპირზე. ჟუკოვკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. ველოსიპედების ქ-ნა, ხის დასამუშ. და კვების მრეწველობა.

**ჟუკოვსკი** ვასილი ანდრიას ძე [29. I (9. II). 1783, სოფ. მიშენსკოე, ახლანდ. ტულის ოლქი, — 12 (24). IV. 1852, ბადენბადენი, გერმანია, დაკრძალულია პეტერბურგში], რუსი პოეტი. პირველი ლექსი გამოაქვეყნა 1802. 1815-იდან მიიწვიეს მეფის სასახლეში; 1826—41 ზრდიდა ტახტის მემკვიდრეს (მომავალი მეფე ალექსანდრე II). ჟ. რომანტიზმის, კერძოდ, მისი პასიურ-კონსერვატიული ფრთის ფუძემდებელია რუსეთში. გაურბის სოც.-პოლიტ. თემატიკას, ეხება მორალურ საკითხებს, მოგვითხრობს იდუმალებით მოცულ ბუნებასა და საიქიო ცხოვრებაზე, პლატონურ სიყვარულსა და ადამიანის რომანტიკულ განცდებზე („ლიუდმილა“, 1808; „სვეტლანა“, 1808 — 12; „ეოლოსის ქნარი“, 1814; „გამოუთქმელი“, 1819 და სხვ.). ჟ. რუს. მხატვრული სიტყვის ნოვატორი იყო; მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა რუს. ლიტ-რაზე, ა. პუშკინის წინამორბედად და მასწავლებლად ითვლება.

ჟ. პოპულარული იყო ქართვ. რომანტიკოსთა შორისაც. მისი ლექსები თარგმნეს ა. ჭავჭავაძემ, ვ. ორბელიანმა, გ. ორბელიანმა. ამ უკანასკნელის პოემაზე „სადღეგრძელო“ გარკვეული გავლენა მოახდინა ჟ-ის ლექსმა „მომღერალი რუს მხედართა ბანაკში“ (1812).

*ლიტ*.: ტალიაშვილი გ., შადური ვ., რუსული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1978; ჭუმბურიძე ჯ., ნარკვევები ქართული ლიტერატურისა და კრიტიკის ისტორიიდან, თბ., 1958. *ვ. შადური.*

**ჟუკოვსკი** ნიკოლოზ ეგორის ძე [5 (17). I. 1847, სოფ. ორეხოვო, ახლანდ. ვლადიმირის ოლქი, — 17. III. 1921, მოსკოვი], რუსი მეცნიერი მექანიკის დარგში, თანამედროვე ჰიდროაეროდინამიკის ერთ-ერთი ფუძემდებელი. პეტებ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1894). 1868 დაამთავრა მოსკ უნ-ტის ფიზ.-მათ. ფაკ-ტი. 1872-იდან მუშაობდა მოსკ. უმაღლეს ტექ. სასწავლებელში, 1885-იდან—მოსკ. უნ-ტში (გარდაცვალებამდე). მოსკ. მათ. საზ-ბის პრეზიდენტი (1905). 1904 სოფ. კუჩინოში (მოსკ. მახლობლად) ჟ-ს ხელმძღვანელობით შეიქმნა ევროპაში პირველი აეროდინ. ინ-ტი, ხოლო 1910 მისი უშუალო მონაწილეობით—მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებლის აეროდინ. ლაბორატორია.

1918 მისი ინიციატივით ჩამოყალიბდა ცენტრ. *აეროჰიდროდინამიკური ინსტიტუტი* (ცაგი), რ-ის ხელმძღვანელად იგი დანიშნეს (მოგვიანებით ამ ინ-ტს ჟ-ს სახელი მიეკუთვნა). ჟ-ს მიერ ადრე დაარსებული თეორ. კურსები სამხ. მფრინავებისათვის გადაკეთდა მოსკ. საავიაციო ტექნიკუმად, რ-ის ბაზაზე 1920 შეიქმნა წითელი საჰაერო ფლოტის ინჟინერთა ინ-ტი (1922-იდან—ჟ-ის სახ. სამხ.-საჰაერო საინჟინრო აკადემია). ჟ-მ შექმნა ერთიანი სამეცნ. დისციპლინა — ექსპერ. და თეორ. აეროდინამიკა. ჩამოაყალიბა ამწევი ძალის განმსაზღვრელი ფორმულა (იხ. *ჟუკოვსკის თეორემა*). იგი ავტორია მრავალრიცხოვანი გამოკვლევებისა მექან., მათ., ჰიდროდინამ. და სხვ. დარგებში. ჟ-ს ეკუთვნის თეორ. მექან. კლასიკური სახელმძღვანელოები უნ-ტებსა და უმაღლესი ტექ. სასწავლებლებისათვის. 1920 გამოიცა რსფსრ სახ. კომისართა საბჭოს დეკრეტი (ვ. ი. ლენინის ხელმოწერით), რ-ითაც დაწესდა ნ. ჟ-ს სახ. პრემია საუკეთესო ნაშრომებისათვის მათ. და მექან. დარგში, ხოლო 1947, ჟ-ს დაბადების 100 წლისთავთან დაკავშირებით, სსრკ მინისტრთა საბჭომ დააწესა ჟ-ს სახ. 2 ყოველწლიური პრემია.

*თხზ*: Собр. соч., т. 1—7, М—Л., 1948—50.

*ლიტ*.: Христианович С. А., Научное наследие Н. Е. Жуковского, М., 1951.

**ჟუკოვსკი** პეტრე მიხეილის ძე [10 (22). I. 1888, კიშინიოვი,—2.X.1975, ლენინგრადი], საბჭ. ბოტანიკოსი. სოფ. მეურნ. მეცნ. საკავშ. აკად. აკადემიკოსი (1935). სკკპ წევრი 1940-იდან. დაამთავრა ნოვოროსიის უნ-ტი (ოდესა, 1911). 1915 დაინიშნა თბილ. ბოტან. ბაღის თესლგამომცდელი სადგურის გამგედ, 1920 — ამავე ბაღის დირექტორად. 1923 თბილ. პოლიტექ. ინ-ტის სას.-სამ. ფაკ-ტის მიწათმოქმედების კათედრის

პროფესორი იყო. 1951–60 სათავეში ედგა მემცენარეობის საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტს. 1925–27 მონაწილეობდა მცირე აზიის ექსპედიციაში, შეაგროვა ადგილ. კულტურული მცენარეების 10 000-მდე ნიმუში. ჩამოიტანა ძვირფასი ნიმუშები ლათ. ამერ. ქვეყნებიდან, იტალიიდან, საფრანგეთიდან, ინგლისიდან, გერმ. დემოკრ. რესპუბლიკიდან და სხვ. შექმნა თეორიები მასპინძლისა და პარაზიტის ურთიერთდაკავშირებული ევოლ., კულტ. მცენარეთა წარმოშობის მეგაგენცენტრებისა და ენდემების მიკროგენცენტრების, მეორეული მერისტემიდან ნათესარების ტიპის კვირტების წარმოშობის შესახებ. აღმოაჩინა და აღწერა დაავადებებისა და მავნებლებისადმი გამძლე ხორბლის აჴ. სახეობა. გერმ. სას.-სამ. აკად. წ-კორ. (1955) და საპატიო დოქტორი (1967). 1943 მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია, 1967 — ნ. ვავილოვის სახ. პრემია. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

**ჟუკოვსკი,** ქალაქი რსფსრ მოსკოვის ოლქში, მდ. მოსკოვის ნაპირზე, რკინიგზის სადგ. ოტდიხის მახლობლად, მოსკოვიდან 40 *კმ*. 95 ათ. მცხ. (1983). დაარსდა 1947 დაბა სტახანოვის ადგილზე. სახელი ეწოდა ნ. *ჟუკოვსკის* პატივსაცემად.

**ჟუკოვსკის თეორემა,** თეორემა ამწევი ძალის შესახებ, რ-იც მოქმედებს სითხის ან აირის ბრტყელპარალელურ ნაკადში მყოფ სხეულზე. ამ თეორემის თანახმად, სითხის ან აირის ნაკადში სხეულზე მოქმედი ამწევი ძალა განპირობებულია გარსშემომდენილ სხეულთან დაკავშირებული გრიგალებით (მიერთებული გრიგალებით), რ-თა წარმოშობის მიზეზია სითხის სიბლანტე. ეს გრიგალები იწვევს ფრთის გარშემო ნულისაგან განსხვავებული სიჩქარის *ცირკულაციის* მქონე ნაკადის წარმოქმნას. თეორემა ჩამოაყალიბა ნ. *ჟუკოვსკიმ* (1904). თუ უკუმშველი სითხის დამყარებული ბრტყელპარალელური პოტენციური ნაკადი (იხ. *პოტენციური დინება*) მიაწყდება უსასრულოდ გრძელ ცილინდრს მისი მსახველისადმი პერპენდიკულარულად, მაშინ ცილინდრის იმ უბანზე, რ-ის სიგრძე მსახველის გასწვრივ ერთეულის ტოლია, იმოქმედებს $Y$ ამწევი ძალა. ეს ძალა უდრის გარემოს $\rho$ სიმკვრივის ნამრავლს უსასრულობაზე, ნაკადის $v$ სიჩქარეზე და ცილინდრის მომცველი ნებისმიერი ჩაკეტილი კონტურის გასწვრივ სიჩქარის $\Gamma$ ცირკულაციაზე, ე. ი. $Y=\rho v\Gamma$. ამწევი ძალის მიმართულება მიიღება უსასრულობაზე სიჩქარის ვექტორის მიმართულებიდან, თუ ამ ვექტორს მოვაბრუნებთ მართი კუთხით ცირკულაციის მიმართულების საწინააღმდეგოდ. ჟ. თ. მართებულია აგრეთვე კუმშვადი სითხით (აირით) პროფილის ბგერამდელი სიჩქარით გარსშემოდინებისას. ბგერითი და ზებგერითი სიჩქარეებით გარსშემოდინებისას ჟ. თ. ზოგადი სახით არ შეიძლება დამტკიცდეს.

ჟ. თ. საფუძვლად დაედო ფრთისა და ჭევის ხრახნის თანამედროვე თეორიას.

*ლიტ.*: Жуковский Н. Е., О присоединенных вихрях, Полн. собр. соч., т. 5, М.–Л., 1937.

**ჟუნჟრუკა** (Stellaria), მცენარეთა გვარი მიხაკისებრთა ოჯახისა. მრავალწლოვანი, იშვიათად ერთ- ან ორწლოვანი ბალახებია. ხაზურ-ლანცეტა ან კვერცხისებური ფოთლები და თეთრი ყვავილები აქვთ. 120-მდე სახეობა გავრცელებულია მთელ დედამიწაზე. სსრკ-ში 50-მდე სახეობა იზრდება, საქართველოში — 9; მათგან ტ ყ ი ს ჟ. (St. holostea) და St. media მთელ საქართველოში გვხვდება. პირველი იზრდება ტყის შუა და ზედა სარტყლის ბუჩქნარებსა და მდელოებზე; მეორე მინდვრისა და ბოსტნის სარეველაა, გვხვდება ღორღიან ფერდობებზეც, ტყის პირებზე, დანაგვიანებულ ადგილებში; St. graminea მხოლოდ აფხაზეთსა და აჭარაში იზრდება, შხამიანია ცხენისათვის.

**ჟუპა,** ადმ.-ტერ. ერთეული სამხრ. და დას. სლავებთან. პირველად X ს-ში იხსენიება. საზ. ურთიერთობების განვითარებასთან ერთად ჟ-ის შინაარსი იცვლებოდა. ყველაზე დიდხანს ჟ-მ იარსება ხორვატიასა (1918-მდე) და ჩეხოსლოვაკიაში. ზოგან ადმ.-ტერ. ტერმინიდან ტოპონიმად გადაიქცა (მაგ., დიდი-ჟუპა და პატარა-ჟუპა და სხვ.).

**ჟუპანჩიჩი** (Župančič) ოტონ (23. I. 1878, სოფ. ვინიცა, — 11. VI. 1949, ლუბლიანა), სლოვენი პოეტი. სლოვენიის ხელოვნ. და მეცნ. აკად. წევრი (1938). ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო როგორც „სლოვენიის მოდერნის" (ახალგაზრდა ლიტერატორთა დაჯგუფება, რ-იც ლიტ-რასა და პოლიტიკაში ჩამორჩენილობის წინააღმდეგ ილაშქრებდა) ერთ-ერთმა წარმომადგენელმა. თავის პოეზიაში ასახა სლოვაკი ხალხის ეროვნ. და სოც. ტრაგედია. ჟ-ს ეკუთვნის კრებულები: „თრობის ფიალა" (1899), „საუბარი საკუთარ თავთან" (1908), „გველის სურო თოვლქვეშ" (1945) და სხვ. იყო დრამატურგიც, მთარგმნელიც და პუბლიცისტიც.

**ჟურავლიოვი** ფირს სერგეის ძე [10 (22). XII. 1836, სარატოვი, — 4 (17). IX. 1901, პეტერბურგი], რუსი ფერმწერი, ჟანრისტი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1855-იდან თავისუფალი მსმენელი), „თოთხმეტის ჯანყის" მონაწილე (იხ. „*პერედვიჟნიკები*"). ჟ-მა 1863 დატოვა აკადემია და მხატვართა არტელის წევრი და ერთ-ერთი დამაარსებელი გახდა. ასწავლიდა მხატვართა წამახალისებელი საზ-ბის სკოლაში (1866, 1871–72), აკადემიკოსი (1874). ნამუშევრები: „ჯვრისწერის წინ" (1874, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი, ვარიანტი ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი), „ვაჭრის ქელეხი" (1876, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი).

**ჟურავსკი** დიმიტრი ივანეს ძე [17 (29). XII. 1821, სოფ. ბელოე, ახლანდ. კურსკის ოლქი, — 18 (30). XI. 1891, პეტერბურგი], რუსი მეცნიერი და ინჟინერი, სპეციალისტი ხიდმშენებლობისა და სამშენებლო მექანიკის დარგში. პეტერბ. მიმოსვლის გზათა ინჟინრების კორპუსის ინ-ტის დამთავრების (1842) შემდეგ მონაწილეობდა პეტერბურგსა და მოსკოვს შორის რკინიგზის გაყვანის მიმოკვლევითსა და საპროექტო სამუშაოებში. პირველმა დაამუშავა ე. წ. გაუს წამწეების გაანგარიშების თეორია, ღუნვად კოჭში მხები ძაბვების, აგრეთვე კოჭებში ე. წ. მთავარი ძაბვების განსაზღვრის მეთოდი. ჟ-ს გამოკვლევებმა შესაძლებელი გახადა 60 *მ*-მდე მალის მქონე ხის ირიბანული წამწეების აგება და შეუფერხებელი ექსპლუატაცია. დემიდოვის პრემია (1855).

**ჟურგია,** ჟ ვ ი რ გ ვ ა, მთის მასივი, ჩხალთის ქედის სამხრ.-აღმ. ნაწილი, მდ. ჩხალთისა და მისი მარჯვ. შენაკადის ზიმის წყალგამყოფი, ყველაზე მაღალი წერტილი ზ. დ. 2400 *მ*. აგებულია შუაიურული პორფირიტებით, მათი ტუფებითა და ტუფბრექჩიებით. კალთები ციცაბოა, შემოსილია შერეული ფართოფოთოლოვანი ტყით (ნაწილობრივ მუქწიწვიანებით), თხემი ნაშრეციეფიანია და დაფარულია სუბალპ. და ალპ. ბალახეულით. *დ. უკლება.*

**ჟურდანი** (Jourdan) ჟან ბატისტ (29. IV. 1762, ლიმოჟი, — 23. XI. 1833, პარიზი), საფრანგეთის მარშალი (1804), გრაფი (1816). მონაწილეობდა აშშ-ის დამოუკიდებლობისათვის ომში. საფრ. დიდი რევ. დროს, 1791-იდან, ვოლონტიერების ბატალიონს მეთაურობდა. 1793-იდან სარდლობდა მთელ რიგ არმიებს, დაამარცხა ინტერვენტები ფლერიუსთან ბრძოლაში. 1797-იდან — ხუთასთა საბჭოს წევრი. 18 ბრიუმერის გადატრიალების დროს ჯერ ნაპოლეონის წინააღმდეგ გამოვიდა, შემდეგ ისევ მას მიემხრო. 1804–05 სარდლობდა იტალ. არმიას, 1806–09 და 1812–13 ესპ. მეფის ჟოზეფ ბონაპარტის სამხ. მრჩეველი და შტაბის უფროსი გახდა. 1814 ბურბონების მხარეზე გადავიდა. 1819-იდან პერთა პალატის წევრი.

**ჟურკოვი** სერაფიმ ნიკოლოზის ძე [დ. 3 (16). V. 1905, სოფ. ტრუბიტკინო, ლებედიანის მაზრა, ტამბოვის გუბ.], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968). სოციალ. შრომის გმირი (1975), სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა ვორონეჟის უნ-ტი (1929). 1930-იდან მუშაობს ლენინგრ. ფიზიკა-ტექ. ინ-ტში. 1947-იდან ლენინგრ. უნ-ტის პროფესორი. უმთავრესად იკვლევს მყარი სხეულებისა და პოლიმერების მექან. თვისებებს. გამოიკვლია პოლიმერებისა და ამორფული ნივთიერებების მყარ მდგომარეობაში (განმინვა) გადასვლის მოლეკულური მექანიზმი. განავითარა პოლიმერების პლასტიფიკაციის თეორია.

*ლიტ.*: Журков Серафим Николаевич (к 60-летию со дня рождения), «Успехи физических наук», 1965, т. 87, в. 2 (ახლავს შრომების ბიბლიოგრ.).

**ჟურნალ-გაზეთების მონოპოლიები,** ჟურნალ-გაზეთებისა და სხვა მასობრივი ინფორმაციისა და პროპაგანდის საშუალებათა მფლობელი დიდი კაპიტალისტური საწარმოები. ჟ.-გ. მ-ის დაარსება დაკავშირებულია კაპიტალიზმის იმპერიალიზმის სტადიაში გადაზრდის საერთო პროცესთან. პირველი საგაზეთო ტრესტები შეიქმნა აშშ-ში (სკრიფსის ტრესტი, 1878) და დიდ ბრიტანეთში (ნიუნესის ტრესტი, 1881). შემდეგ ჩამოყალიბდა თანამედროვე უდიდესი მონოპოლიები: დიდ ბრიტანეთში — „ასოშეიტიდ ნიუსპეიპერზი" (ფლობს ლონდონის 3 ყოველდღიურ გაზეთს, კონტროლს უწევს 13 ყოველდღიურსა და 21 ყოველკვირეულს, აგრეთვე სატელევიზიო კომპანიას „საუდერნ ტელევიჟენს", არის სატელევიზიო სადგურების თანამფლობელი ავსტრალიაში, აქვს საქაღალდე-ცელულოზის საწარმოები კანადაში); „ინტერნეშნლ პაბლიშინგ კორპორეიშენ", დაარსა ს. კინგმა (230 ჟურნალი და გაზეთი დიდ ბრიტანეთში, აფრიკასა და ლათ. ამერიკაში, კაპიტალდაბანდება ინგლ. კომერც. ტელევიზიასა და კანადის ქაღალდის მრეწველობაში); რ. ტომსონის კონცერნი (169 გაზეთი, 150 პერიოდული გამოცემა, 30 რადიო და ტელესადგური ინგლისში, აშშ-ში, კანადაში, აზიაში, აფრიკასა და ლათ. ამერიკაში); აშშ-ში—გენიტის ტრესტი (30 გაზეთი, ადგილ. რადიო და ტელესადგურები); სკრიფს-ჰოვარდის გაერთიანება (18 გაზეთი, სააგენტო „იუნაიტიდ პრეს ინტერნეშნლის" აქციათა 75%); ნიუჰაუზის კონცერნი (22 გაზეთი), ჰერსტის მონოპოლია (15 გაზეთი, 11 ჟურნალი, პრეს-სინდიკატი, რ-იც ინფორმაციით ამარაგებს დაახლ. 2700-მდე გაზეთს); „ტაიმ-ლაიფ ინკორპორეიტიდი" (ჟურნ. „ტაიმი", აშშ-ის „ლაიფი", აგრეთვე, მათი სპეც. გამოცემები ევროპისათვის, აზიისათვის, აფრ. და ლათ. ამერიკისათვის, ჟურნ. „ფორჩუნი", აქვს რადიოსადგური, ტყისა და ქაღალდის საწარმოები); გფრ-ში—შპრინგერის მონოპოლია (5 ყოველდღიური და 2 საკვირაო გაზეთი, რამდენიმე ილუსტრირებული ჟურნალი, კონტროლს უწევს გფრ-ის პრესის 80%-ს); საფრანგეთში—ბეჭდვითი სიტყვის გამავრცელებელი მონოპოლია აშეტი (საერთო-ეროვნ. გამავრცელებელი ორგანიზაციის კაპიტალდაბანდების დაახლ. 50% ეკუთვნის, კონტროლს უწევს საღამოს დიდ გაზეთ—„ფრანს სუარს", 11 ყოველკვირეულს და სხვ.); იაპონიაში—„იომიური სიმბუნსია" (ტოკიოს ყოველდღიური გაზ. „იომიური", რამდენიმე პროვ. გაზეთი, 2 ტელეცენტრი), „ასაჰი სიმბუნსია" (ყოველდღიური უდიდესი გაზ. „ასაჰი", მთელი რიგი საღამოს გაზეთები და ყოველკვირეულები), („მაინიტი სიმბუნსია". უდიდესი გაზ. „მაინიტი", რამდენიმე ყოველკვირეული და ჟურნალი, გაზეთი ინგლ. ენაზე) და სხვ.


ნ. ჟუკოვსკი.


პ. ჟუკოვსკი.


ტყის ჟუნჟრუკა.


დ. ჟურავსკი.


ს. ჟურკოვი.

**ჟურნალი** (ფრანგ. journal—დღიური, გაზეთი), პერიოდული გამოცემა; მასობრივი პროპაგანდის ერთ-ერთი ძირითადი საშუალება; შეიცავს უმეტესად განზოგადებულ, მიმოხილვითი ხასიათის მასალას. ჟ. გამოხატავს კლასის, პარტიის, ჯგუფის ინტერესებს და მნიშვნელოვნად განსაზღვრავს საზ. აზრის ფორმირებას. ჟ. გაზეთისაგან განსხვავდება მოცულობით, ფორმით, პერიოდულობით, მაგრამ გადამწყვეტი მაინც ხასიათობრივი გამიჯნულობაა. ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა: „ჟურნალი უმთავრესად უნდა ემსახურებოდეს პროპაგანდას, გაზეთი — უმთავრესად აგიტაციას" (თხზ., მე-4 გამოც., ტ. 4, გვ. 398). ტერმინ „ჟ-ს" აქვს როგორც ვიწრო, ასევე ფართო გაგება. ფართო გაგებით ამ ტერმინს იყენებენ არა მარტო საკუთრივ ჟ-ების, არამედ ალმანახების, კრებულებისა და ბლოკნოტების აღსანიშნავად. ალმანახკრებულები ძირითადად უგულებელყოფენ ოპერატიულ მასალას, ჟ-ები კი მათ გარეშე წარმოუდგენელია. საკუთრივ ჟ-ში უნდა აისახოს ბოლო ხანებში მომხდარი მნიშვნელოვანი ამბები, მას უნდა ჰქონდეს „დროების ინტერესი", როგორც ი. ჭავჭავაძე იტყოდა. ცხოვრების უჩვეულო განვითარებამ და პროპაგანდის მრავალმხრივობისაკენ სწრაფვამ განაპირობა სხვადასხვა ტიპის ჟ-ის გაჩენა. ჟ-ები შეიძლება დაჯგუფდეს პერიოდულობის, ფორმის ან სხვა ნიშნის მიხედვით, მაგრამ მთავარი მაინც ფუნქციური კლასიფიკაციაა. გავრცელებულია შემდეგი ჯგუფები: 1. საერთო-პოლიტიკური, 2. საწარმოო-პრაქტიკული, 3. სამეცნიერო, 4. ლიტ.-მხატვრული. თუ აზრისა და იდეის განვითარება მეტწილად ფოტოსურათებით ან ნახატით ხდება, საქმე გვაქვს ილუსტრირებულ ჟ-თან, მასში სიტყვას დაქვემდებარებული როლი ეკისრება, იგი მხოლოდ ავსებს და აზუსტებს გამოსახულებას. ილუსტრ. ჟ. გამოირჩევა იმითაც, რომ მისი მასალა ზედმიწევნით ზუსტი და დოკუმენტურია, ამასთანავე ესთეტ. სიამოვნების მომნიჭებელიც, იგი ფართო მასებისათვის არის გათვალისწინებული. ჟ-ში იბეჭდება სხვადასხვა სახის პუბლიც., მხატვრული, სამეცნ. ნაწარმოებები. თვალსაჩინო ადგილი ეთმობა რეკლამას, გასართობ-შემეცნებითი ხასიათის მასალებს. ამა თუ იმ გვარის თხზულებათა დომინირება შეპირობებულია როგორც ჟ-თა ვიწრო ფუნქციური თვისებებით, ასევე პერიოდულობითა და სხვა მიზეზებითაც. ყოველკვირეულ გამოცემებში ხშირად გვხვდება საგაზეთო პუბლიც. ჟანრები, მეტი ადგილი ეთმობა ინფორმაციას, რ-საც მიმდინარე ამბების ოპერატიული გაშუქების დიდი შესაძლებლობა აქვს.

გაზეთსა და ჟ-ს შორის თავდაპირველად მკვეთრი სხვაობა არ იყო. ჟ., როგორც პერიოდიკის დამოუკიდებელი სახე, ჩამოყალიბდა შედარებით გვიან, XVII ს-ში. 1665 წ. 5 იანვარს პარიზში გამოვიდა „ჟურნალ დე სავანი" („Journal des savants"). ამავე წელს დაარსდა ინგლ. „ფილოსოფიკალ ტრანზექშენზ ოვ როიალ სოსაიეტი" („Philosophical Transactions of the Royal Society"). მათ მოჰყვა იტალ. (1668) და გერმ. (1688) ჟ-ები. XVII ს. მიწურულს ჟ-ები თითზე ჩამოსათვლელი იყო, ერთი საუკუნის შემდეგ მათი რაოდენობა საგრძნობლად გაიზარდა, ხოლო XIX ს. დამდეგს რამდენიმე ათასს გადააჭარბა. მაგ., 1893 საფრანგეთში გამოდიოდა 2867 ჟ., ინგლისში — 1961; აშშ-ში — 1025 და ა. შ. ჟ-ზე დიდ მოთხოვნებს განაპირობებს ობიექტური მიზეზები. გათვალისწინებულია მკითხველთა რაოდენობრივი ზრდა, ინტელექტი, მათი გატაცება კონკრ. საკითხებით, პოლიგრ. ტექ. განვითარება, ხელისუფლების დამოკიდებულება ბეჭდვითი სიტყვისადმი და სხვ. ინგლისში მრეწველობა-ვაჭრობის განვითარებამ და მუშათა კლასის მომძლავრებამ განსაზღვრა—1793 მუშათა ჟ-ის დაარსება. მეცნ. სოციალიზმის იდეათა განვითარების აუცილებლობამ განაპირობა 1844 კ. მარქსისა და ფ. ენგელსის „დოიჩ-ფრანცეზიშე იარბიუხერის" („Deutsch-französische Jahrbücher") გამოცემა და ა. შ. XIX ს. II ნახევარში გამოვიდა I და II ინტერნაციონალთან დაკავშირებული ჟ-ები, რ-თაგან მრავალი მარქსისტულ პოზიციებზე იდგა. ბურჟ. პრესის ისტორიაში შეიძლება გამოიყოს 2 პერიოდი: პირველი, როცა ჟ. კაცობრიობის წინსვლის საქმეს ემსახურება, და მეორე, როცა ჟ. რეაქციული წრეების დასაყრდენი გახდა. ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, რომ გარკვეულ ისტ. პირობებში ბურჟ. პრესა ასრულებდა პროგრ.-დადებით როლს. რამდენადაც მეფეების, ფეოდალების, მემამულეებისა და სამღვდელოების წინააღმდეგ იბრძოდა. იგი ხელს უწყობდა ახალი ფორმაციის გაძლიერებას და ეს იყო მისი პლუსი (თხზ. გამოც. მე-4, ტ. 32, გვ. 644). ხოლო იმპერიალიზმის ეპოქისა და, განსაკუთრებით, თანამედროვე მონოპ. პრესის მთავარი ამოცანაა ბურჟ. წყობილების აპოლოგია, კაპიტალიზმის ინტერესების დაცვა.

რუსეთში პირველი ჟ. „მესიაჩნიე ისტორიჩესკიე, გენეალოგიჩესკიე ი გეოგრაფიჩესკიე პრიმეჩანია ვ ვედომოსტიახ" დაარსდა 1728. იგი იყო მეცნ.-პოპულ. ტიპის გამოცემა. 1759-იდან კერძო პირებს ნება მიეცათ ჟ-ების გამოცემისა, რამაც მნიშვნელოვნად განსაზღვრა ბეჭდვითი სიტყვის წინსვლა. ამავე წელს ა. სუმაროკოვმა საფუძველი ჩაუყარა ახ. ტიპის, ე. წ. სატირულ ჟ-ს. 60—70-იანი წწ. მიჯნაზე სატირულ ჟ-ებს გამოცემდნენ ნ. ნოვიკოვი, მ. ჩულკოვი და სხვა პროგრ. მოღვაწენი. XVIII ს. II ნახევარში შესამჩნევად გაიზარდა დარგობრივი ჟ-ების რიცხვი, რაც საზ. ურთიერთობის გაცხოველებასა და გაფართოებაზე მეტყველებს. მთელი XVIII ს. მანძილზე რუს. პერიოდიკაში გაბატონებული იყო ჟ. XIX ს. რუს. ჟ-ებიდან აღსანიშნავია დეკაბრისტთა გამოცემები „ნევსკი ზრიტელი" (1820—21), ალმანახები: „პოლიარნაია ზვეზდა" (1823—25), „მნემოზინა" (1824—25) და სხვ. რუს. ჟურნალისტიკაში დიდი კვალი გაავლო *„სოვრემენნიკმა"* (1836 — 66) და *„ოტეჩესტვენნიე ზაპისკიმ"* (1839—84). 60-იან წლებში საფუძველი ჩაეყარა ცენზურაგაუვლელ პრესას. ა. გერცენმა ლონდონში დააარსა *„პოლიარნაია ზვეზდა"* (1855—62, 1869), რ-მაც გაზ. *„კოლოკოლთან"* (1857—67) ერთად ნიადაგი მოუმზადა მუშათა პრესას.

გასული საუკუნის 70-იან წლებში რუსეთში გაჩნდა არალეგალური ჟ-ები „ზემლია ი ვოლია" (1878), „ნაროდნაია ვოლია" (1879) და სხვ. მარქსისტები ჯერ ლიბერ. „ობოზრენიეში" (1892—1909), „ნაუჩნოე ობოზრენიესა" (1894—1903) და „ჟიზნში" (1897 — 1901) თანამშრომლობდნენ, შემდეგ კი საკუთარ ჟ. „ზარიას" (1901) სცემდნენ, რ-იც იბეჭდებოდა საზღვარგარეთ, შტუტგარტში. მთ. რედაქტორი იყო ვ. ი. ლენინი. რუს. პირველი რევ. მიწურულში შესაძლებელი გახდა ლეგალური პერიოდული ორგანოების გამოცემა. ამ ხანებში დაიბეჭდა „ვესტნიკ ჟიზნი" (1906—07) და სხვ. მარქსისტული ჟ-ები, რ-ებშიაც ბოლშევიკური პარტიის თვალსაჩინო მოღვაწეები აშუქებდნენ რევ. ბრძოლის აქტუალურ საკითხებს. ამ მხრივ განსაკუთრებით აღსანიშნავია ჟ. *„მისლი"* (1910—11) და *„პროსვეშჩენიე"* (1911—14).

პირველი ქართ. ჟ. *„სალიტერატურონი ნაწილნი ტფილისის უწყებათანი"* გამოვიდა 1832, რედაქტორი ს. *დოდაშვილი*. დაიბეჭდა 5 ნომერი. ამ ჟ-მა საფუძველი ჩაუყარა საქართვ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობას. 20 წლის შემდეგ გამოიცა მეორე ქართ. ჟ. *„ცისკარი"* (1852—53, 1857—75).

1863 ი. ჭავჭავაძის რედაქტორობითი გამოვიდა რევ.-დემოკრ. ჟ. *„საქართველოს მოამბე"*, რ-იც ახ. თაობის „თერგდალეულების" მესიტყვე იყო. შეუნელებელი სიმძაფრით იბრძოდა ბატონყმობის წინააღმდეგ. მან მკვიდრ საფუძველზე დააყენა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა. ჟ-ს უდიდესი დამსახურება მიუძღვის ახ. სალიტ. ქართ. ; ენის დამკვიდრებასა და კრიტ. რეალიზმის განვითარებაში.

„საქართველოს მოამბის" კურსი წარმატებით განაგრძეს მომდევნო პერიოდის ჟ-ებმა, რ-თა შორის განსაკუთრებით აღსანიშნავია *„ივერია"* (1879 — 85), „„„იმედი" (1881—83), „მოამბე" (1894—19905), „განათლება" (1908—18) და სხვ. XIIX ს. ქართ. ჟ-ების დიდი უმეტესობა ლიტ.-მხატვრულია და გამოირჩევა პროგრესულობით.

XX ს. დასაწყისის საქართველოში ზედიზედ დაარსდა ჟ-ები, რ-ებიც ერთმანეთისაგან განსხვავდებიან არა მარტო ფორმითა და პერიოდულობით, არამედ მიმართულებითაც. მომრავლდა სატირული გამოცემები, დარგობრივი ორგანოები. რევოლუციამდელი ჟ-ის საუკეთესო ტრადიციები საფუძვლად დაედო საბჭ. ჟ-ებს.

საბჭ. ჟ-ები თვისებრივად ახ. გამოცემებია, ისინი გამოირჩევა კომუნისტური პარტიულობით. სიმართლისმოყვარეობით, ხალხურობითა და მასობრიობით, იბრძვის მშრომელების იდეურ-პოლიტ. და ზნეობრივ-ესთეტ. აღზრდისათვის, ახ. საზ. წყობილების განმტკიცებისა და კომუნიზმის დამკვიდრებისათვის, მთელს მსოფლიოში მშვიდობის დაცვისათვის. ოქტ. რევ. შემდეგ კომუნისტურმა პარტიამ დიდი მუშაობა გასწია ახ. პერიოდული ორგანოების დასაარსებლად. ცხოვრების მოთხოვნების შესაბამისად გაჩნდა ახ. საზ.-პოლიტ., მხატვრულ-ლიტ., სამეცნ. და სხვა სახის ჟ-ები. 1918 გამოვიდა „ვესტნიკ ჟიზნი", „პროლეტარსკაია კულტურა", „გრიადუშჩეე"; 1919 — „კომუნისტიჩესკი ინტერნაციონალი"; 19921 — „კრასნაია ნოვი"; 1922 — „პოდ ზნამენემ მარკსიზმა", „კროკოდილი", „მოლოდაია გვარდია"; 1923 — „ოგონიოკი"; 19924 — „ბოლშევიკი", „ზვეზდა", „მურზილკა"; 1925 — „ნოვი მირი", 1929 — „ნაში დოსტიჟენია"; 1930 — „სსსრ ნა სტროიკე"; 1956 — „აგიტატორი", 1957 — „ვოპროსი ისტორიი კპსს" და სხვ.

საბჭ. ხელისუფლების წლებში დაახლ. 3-ჯერ გაიზარდა ჟ-ების რაოდენობა. ხოლო ცალკეულ პერიოდულ ორგანოთა ტირაჟმა მილიონებს გადააჭარბა. ამ მხრივ განსაკუთრებით დიდი ძვრები მოხდა ყოფილი რუს. იმპერიის განაპირა მხარეებში. მაგ., რევოლუციამდელ საქართველოში სასურველ ტირაჟად ითვლებოდა 3 ათ. ცალი, დღეს კი „ნიანგი" 150 ათ. ცალად იბეჭდება.

საჟურნალო საქმის ეს უჩვეულო წინსვლა გამოწვეულია, ერთი მხრივ, მასების კულტ. დონის ამაღლებით, მათი ინტერესების გაფართოებით, მეორე მხრივ — ცხოვრების მრავალფეროვნებით, რედაქციების მიერ ხალხისათვის საჭირბოროტო საკითხების გაშუქებით. პარტია და ხელისუფლება შეუნელებელ ზრუნვასა და ინტერესს იჩენენ ბეჭდვითი სიტყვისადმი, იდეურად და პრაქტიკულად წარმართავენ ჟ-ის რედაქციათა მუშაობას. საკ. კპ(ბ) ცკ-ის, შემდგომ კი სკკპ ცკ-ის დადგენილებებმა „საგამომცემლო საქმის შესახებ" (1931), „ლიტერატურული კრიტიკისა და ბიბლიოგრაფიის შესახებ" (1940), ჟურნალების „ზვეზდისა" და „ლენინგრადის" შესახებ (1946), «ჟურნალ „კროკოდილის" შესახებ"» (1948), «ჟურნალ „ოგონიოკის" გაუმჯობესების ღონისძიებათა შესახებ» (1948) და სხვ. საეტაპო როლი შეასრულეს საბჭ. ჟურნალისტიკის განვითარებაში.

თანამედროვე კაპიტალ. ქვეყნებში დიდი რაოდენობით გამოდის ჟ-ები: აშშ-

ში — 9400-ზე მეტი დასახელების, იაპონიაში — 5800-მდე, ინგლისში — 4 600-მდე, გფრ-ში 2200-მდე და ა. შ. ჟ-ების უმეტესობა ეკონომიკურად და პოლიტიკურად დაკავშირებულია მსხვილ მონოპოლიებთან და სინდიკატებთან, რაც განსაზღვრავს მათ იდეურ და შინაარსობრივ თავისებურებას — ისინი იცავენ კაპიტალ. ყოფას.

გავრცელებულია ყოველკვირეული „სიახლეთა ჟურნალები", ყოველდღიური გამოცემების საკვირაო დამატებები; ილუსტრირებული, ყოველთვიური ჟ-ები, რ-ებშიც სხვა პერიოდული ორგანოებიდან ამოკრებილი მასალები იბეჭდება. ჟ-ების დიდი ნაწილი ორიენტაციას იღებს მკითხველთა გარკვეულ წრეზე, მაგ., სპორტის მოყვარულებზე, მორწმუნეებზე და ა. შ. ყველაზე მეტად პოპულარულია საერთო ხასიათის ილუსტრ. ჟ-ები: ამერ. „რიდერზ დაიჯესტი" („The Reader's Digest", ტირაჟი 17,5 მლნ.), „პერეიდი" („Parade", 8 მლნ-ზე მეტი), ინგლ. „უიკენდი" („Weekend", 1,2 მლნ-ზე მეტი), „პარი-მეჩი" („Paris-Match", 1,4 მლნ.). პოლიტ.-ილუსტრირებული ჟ-ებიდან მნიშვნელოვანია ამერ. „ტაიმი" („Time", 3,7 მლნ. ც-ზე მეტი), გერმ. „შტერნი" („Der Stern", 2 მლნ.), ფრანგ. „ექსპრესი" (L' Express, 400 ათ-ზე მეტი) და სხვ.

კაპიტალ. ქვეყნებში გამოდის მუშათა კომუნისტური პარტიების ჟ-ები, მაგ., ინგლისში „მარქსიზმ ტუდეი" („Marxism Today), იტალიაში — „რინაშიტა" („Rinascita"), საფრანგეთში — „კაიე დიუ კომმიუნისმი" („Cahiers du Communisme") და სხვ. მათ ძნელ პირობებში უხდებათ არსებობა, მაგრამ, მიუხედავად ამისა, წარმატებით ართმევენ თავს დაკისრებულ ამოცანებს.

*ლიტ.*: Маркс К. и Энгельс Ф., О печати, М., 1963; Ленин В. И., О печати. Сб. статей, М., 1959; О партийной и советской печати. Сб документов, М., 1954; Печать СССР за 50 лет, М., 1967; Советская печать в документах, М., 1961; Бережной А. Ф., Русские предшественники ленинской печати, [Л.], 1969; Боголюбов К. М., Журналы в СССР, М., 1960; История русской журналистики XVIII—XIX веков, 2 изд., М., 1966; Лисовский Н. М., Русская периодическая печать 1703—1900 гг (Библиографический указатель), П., 1915; Печать зарубежных стран. Западная Европа, Америка, Австралия. [Справочник], М., 1962; ბაქრაძე გ., ქართული პერიოდიკა, 1819—1945. ბიბლიოგრაფია, თბ., 1946; საბჭოთა ჟურნალისტიკის თეორია და პრაქტიკა, ნაწ. 1, თბ., 1975. *ნ. ტაბიძე.*

**ჟურნალისტთა კავშირი** საბჭოთა კავშირისა, პერიოდული ბეჭდვითი სიტყვის, ტელევიზიისა და რადიომაუწყებლობის, საინფორმაციო სააგენტოთა, გამომცემლობათა საბჭ. პროფ. მუშაკთა შემოქმედებითი საზ. ორგანიზაცია. დაარსდა 1959. კავშირის წევრები არიან ჟურნალისტები, ფოტოკორესპონდენტები, მხატვრები, რედაქტორები, რ-ებიც მუშაობენ პრესაში, რადიოსა და ტელევიზიაში, საინფორმაციო სააგენტოებსა და გამომცემლობებში არა ნაკლებ 3 წლისა და გამოავლინეს მაღალი პროფ. ოსტატობა. 1983 კავშირში ირიცხებოდა დაახლ. 60 ათ. წევრი. ჟ. კ-ის უმაღლესი ორგანოა საკავშ. ყრილობა, რ-საც იწვევენ 5 წელიწადში ერთხელ. კავშირის საქმიანობას ყრილობიდან ყრილობამდე ხელმძღვანელობს გამგეობა, შემოქმედებით და ორგ. მუშაობას — სამდივნო. ორგანიზაციულად კავშირი აგებულია ტერიტ.-საწარმოო პრინციპებზე. რედაქციებში შექმნილია პირველადი ჟურნალისტური ორგანიზაციები, მხარეებსა და ოლქებში — სამხარეო, საოლქო ორგანიზაციები, მოკავშირე და ავტონომიურ რესპუბლიკებში — რესპ. კავშირები. პროფ. და იდეურ-აღმზრდელობით მუშაობას წარმართავს ცენტრი და ადგილ. გამგეობებთან ჩამოყალიბებული შემოქმედებითი კომისიები და სექციები, რ-ებიც იწვევენ სამეცნ.-პრაქტ. კონფერენციებს, შემოქმედებით სემინარებს, სიმპოზიუმებს და სხვ. მოსკოვშია ჟურნალისტთა ცენტრ. სახლი, სხვა ქ-ებში — ჟურნალისტთა ადგილ. სახლი. დაწესებულია ჟ. კ-ის პრემიები. საბჭ. ჟ. კ. არის ჟურნალისტთა საერთაშ. ორგანიზაციის წევრი. მისი გამოცემებია ყოველკვირეული „ზა რუბეჟომი"; ჟურნალები: „ჟურნალისტი", „სოვეტსკოე ფოტო", „დემოკრატიჩესკი ჟურნალისტი" (ჟურნალისტთა საერთაშ. ორგანიზაციის გამოცემა რუს. ენაზე) და „ინფორმაციონნი ვესტნიკი".

*გ. ბედინეიშვილი.*

**ჟურნალისტთა სახლი,** მოსკოვში დაარსდა 1920 მარტში, როგორც ბეჭდვითი სიტყვის სახლი, 1938-იდან გადაკეთდა ჟურნალისტთა ცენტრ. სახლად ბეჭდვითი სიტყვის მუშაკებისათვის და გადაეცა პროფკავშირის ცკ-ს. 1959-იდან გადაეცა სსრკ ჟურნალისტთა კავშირს. ჟ. ს-ის უმთავრესი ამოცანაა ხელი შეუწყოს ბეჭდვითი სიტყვის, რადიოსა და ტელევიზიის მუშაკებს პოლიტ., კულტ. და პროფ. დონის ამაღლებაში. მართავს საკავშ. და მოსკ. ჟურნალისტთა სემინარებს და პრესკონფერენციებს სახელმწ., პარტ. და საზ. მოღვაწეებთან, მეცნიერებთან, ლიტ-რისა და ხელოვნ. ოსტატებთან, უცხ. პრესის დელეგაციასთან, ფოტოჟურნალისტებისა და მხატვართა გამოფენებს და სხვ. მუშაობს ლექტორიუმი მარქსიზმ-ლენინიზმის თეორ. პრობლემებზე და სხვ. ჟ. ს-ები და კლუბები არის აგრეთვე ლენინგრადში, პერმში, ვლადიმირში, თბილისში და სხვ. ქ-ებში.

**ჟურნალისტი,** პროფესიონალი ლიტერატურული მუშაკი, რ-იც *ჟურნალისტიკას* მისდევს.

**ჟურნალისტიკა,** საზოგადოებრივ-პოლიტიკური მოღვაწეობის ერთ-ერთი სახე აქტუალური ინფორმაციის შეკრების, დამუშავებისა და გავრცელებისათვის მასობრივი კომუნიკაციების სხვადასხვა არხის (პრესა, საინფორმაციო სააგენტოები, რადიო, ტელევიზია, კინო და სხვ.) გამოყენების საშუალებებით; მასობრივი პროპაგანდისა და აგიტაციის მნიშვნელოვანი ფორმა, რ-იც აყალიბებს მასების შეგნებას, აძლევს მათ ორიენტაციას. კ. მარქსი და ფ. ენგელსი ხაზგასმით აღნიშნავდნენ, რომ ჟ. უაღრესად საზ. მოვლენაა. ისტ. ღრმად შესწავლის, მისი ყოველმხრივი განვითარების ობიექტური კანონების შეცნობის საფუძველზე ისინი მივიდნენ ერთადერთ სწორ მეცნ. დასკვნამდე, რომ ჟ. ცივილიზაციის კანონზომიერი პირმშო და მისი ერთ-ერთი უაქტიურესი ფაქტორია. მარქსიზმ-ლენინიზმი ასაბუთებს იმ უცილობელ ჭეშმარიტებას, რომ ჟ., რ-იც წარმოიშვა ცხოვრების ღრმა მოთხოვნილების შედეგად, თავისი შინაგანი ლოგიკის ძალით, წლიდან წლამდე გარკვეულ წონას იძენდა საზ. ცხოვრებაში. მისი როლი იმაში გამოვლინდა, რომ იგი ან აჩქარებდა, ან ამუხრუჭებდა საზ. განვითარების სხვადასხვა პროცესს. ყველა დროის რეაქციული ჟ., რ-იც გამოხატავს ბომაკვდავი კლასების ინტერესებს, ყოველთვის ცდილობს განამტკიცოს მათი ბატონობა ეკონომიკასა და პოლიტიკაში და, ამდენად, იგი ყოველთვის საზ. პროცესის გზაზე გარკვეული მუხრუჭის როლს თამაშობს. ცხოვრების ფეხდაფეხ მიდიოდა და მიდის მხოლოდ პროგრ. ჟ., რ-იც სულიერად ამზადებს მასებს ნათელი მომავლისათვის საბრძოლველად. მარქსიზმის კლასიკოსებს ჟ. მიაჩნდათ მეცნ. სოციალიზმის გავრცელების, სხვადასხვა ქვეყნებში ნამდვილი რევ. პარტიების შექმნის მძლავრ საშუალებად. ჟ. კლასობრივი ხასიათისაა; მას, უპირველეს ყოვლისა, ამოქმედებს სოც.-პოლიტ. მიზნები კლასობრივი ინტერესების შესაბამისად. ჟ. შეუჩერებლად ვითარდება, მუდამ დიალექტ. ურთიერთობაშია ცხოვრებასთან.

ტერმ. „ჟ." მომდინარეობს ფრანგ. სიტყვიდან journal (დღიური, გაზეთი). გარკვეულ ისტ. ეტაპებზე ეს ტერმინი სხვადასხვა შინაარსით იხმარებოდა. ამჟამად აღინიშნება ჟურნალისტიკური საქმიანობის მრავალფეროვანი ასპექტი, მის ფარგლებში არსებული ყველა პროფესიის ერთობლიობა, აგრეთვე შესწავლის შესაბამისი საგანიც — ჟ. როგორც სამეცნ. დისციპლინა. ადამიანებზე მიზანსწრაფული იდეურ-ფსიქოლ. ზემოქმედების მიზნით ინფორმაციის შეკრებისა და გავრცელების ჩანასახი ჯერ კიდევ შორეულ წარსულში გვხვდება. ცალკეულ ცნობებს ან მასალებს გარკვეული რეგულარობით გადასცემდნენ სხვადასხვა საშუალებით ზეპირად (ორატორების გამოსვლები, მაცნეები და სხვ.) და წერილობით (ახ. ამბების შემცველი პაპირუსები ძვ. ეგვიპტეში, განცხადებების დაფები ძვ. რომსა და ჩინეთში). განსაკუთრებით აღსანიშნავია ბიულეტენები, რ-ებიც იულიუს კეისრის ეპოქაში გამოდიოდა რომში. ბეჭდური სახის ჟ. წარმოიშვა და სწრაფად ვითარდებოდა XVIII ს. დასაწყისიდან ფეოდალიზმის წინააღმდეგ ახალფეხადგმული ბურჟუაზიის პოლიტ., ეკონ. და იდეოლოგიური ბრძოლის დროს. ჟ-მ განსაკუთრებული მნიშვნელობა შეიძინა რუს. რევ. ეპოქაში (იხ. *ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვა*). XIX ს. II ნახევარსა და XX ს. დასაწყისში ფოტოგრაფიისა და კინემატოგრაფიის გამოგონებასთან ერთად გამოჩნდა ფოტო- და კინოჟურნალისტიკა, XX ს. 20-იანი წლებიდან რადიოტექ. მიღწევებთან დაკავშირებით ფართოდ ვითარდება რადიოჟურნალისტიკა (იხ. *რადიომაუწყებლობა*), ხოლო 40-იანი წლებიდან— ტელეჟურნალისტიკა (იხ. *ტელევიზია*). ჟ-ის ძირითადი ამოცანაა თანამედროვეობის ისტორიის ასახვა მთელი სისრულით. ამასთანავე ჟ-ის სისტემის თითოეული ელემენტი (გაზეთი, ჟურნალი, რადიო- და ტელეპროგრამა) ირჩევს ამ მრავალმხრივი ობიექტის ამა თუ იმ ასპექტს ან მხარეს. ამით აიხსნება ჟ-ის სახეების მრავალფეროვნება. თავისი მიზნის მისაღწევად იგი იყენებს პუბლიც., მხატვრული, სამეცნ. და სხვა ხასიათის ნაწარმოებებს. ჟ-ის მარქსისტულ-ლენინური თეორია ასაბუთებს, რომ სინამდვილის ობიექტური სურათის ჩვენება, რ-იც მასებს სწორ სოც. ორიენტაციას აძლევს, ძალუძს მხოლოდ კომუნისტური პარტიულობის დამცველ ჟ-ს. პარტიულობა და მაღალიდეურობა საბჭ. ჟ-ის განუყოფელი თვისებაა. კომუნისტურ პარტიულობაში იგულისხმება პროლეტ. ინტერნაციონალიზმის, სოციალ. პატრიოტიზმისა და ჰუმანიზმის პრინციპები. საბჭ. ჟ-თვის დამახასიათებელია სიმართლე და ობიექტურობა, ხალხურობა, დემოკრატიზმი და მასობრიობა, კოლექტიურობა. გაზეთი, ჟურნალი, რადიო თუ ტელეგადაცემა მრავალი ადამიანის კოლექტ. შრომის შედეგია. მასობრივი კომუნიკაციის ყველა საშუალება თავიდან ბოლომდე კოლექტ. სულისკვეთებით არის გამსჭვალული. ვ. ი. ლენინი ხაზგასმით აღნიშნავდა, რომ მუშათა პრესის გამოცემა არავითარ შემთხვევაში არ შეიძლება იყოს ამა თუ იმ ლიტერატორის, ჟურნალისტის ინდივიდ. საქმე. საბჭ. გაზეთებისა და ჟურნალების გამომცემლები არიან საბჭ. ორგანოები, პარტ., პროფკავშირული, კომკავშირული და სხვა საზ. ორგანიზაციები, რ-ებიც გამოხატავენ მშრომელთა კოლექტ. ნებისყოფასა და პრესის ყოველდღიურ საქმიანობას წარმართავენ კომპარტიის პოლიტ. გენ. ხაზის შესაბამისად. საბჭ. ჟ-ის კოლექტ. ხასიათს განსაზღვრავს აგრეთვე რედაქციის გარეშე აქტივის ფართო მონაწილეობა. ბურჟ. ჟ-ს კი არ გააჩნია და არც შეიძლება ჰქონდეს ამგვარი კავშირი მასებთან. იგი სარგებლობს გაბატონებული კლასების და მთავრობის მხარდაჭერითა და მფარველობით, მიმართავს სიცრუესა და დეზინფორ-

მაციას, რათა შექმნას საზ. აზრი იმპერიალისტთა სასარგებლოდ.

ჟ-ის სპეციფიკა მოითხოვს იდეურად და პროფესიულად მომზადებულ კადრებს (იხ. *ჟურნალისტური განათლება*). კომუნისტური ჟ-თვის დამახასიათებელია ღრმა იდეურობა, პრინციპულობა, იდეურ მოწინააღმდეგეებთან შეურიგებლობა. ვ. ი. ლენინს მიაჩნდა, რომ ამიტომ პარტ. ჟურნალისტს არ შეუძლია, უფლება არა აქვს განზე იდგეს მშრომელთა ყოველდღიური ცხოვრებისაგან. მისი ნამდვილი ადგილი იქ არის, სადაც ხალხის რევ. სულისკვეთება დუღს, სადაც ადამიანები ცხოვრების ყოველდღიურ საკითხებს წყვეტენ, კომპარტიის მიერ დასახული კომუნიზმის მშენებლობის პროგრამის განხორციელებისათვის შრომობენ.

სოციალ. ცხოვრების პროცესების თანამიმდევრული გართულება, მეცნ.-ტექ. რევ. მიღწევების, ცოდნის ყველა დარგის არნახული განვითარება აუცილებელს ხდის ჟურნალისტთა სპეციალიზაციას მეცნ., ტექ. და კულტ. გარკვეულ სფეროში. მხოლოდ სუბიექტს (ამ შემთხვევაში ჟურნალისტს) ძალუძს გამოხატოს ობიექტური წანამძღვრები, მხოლოდ მისი საშუალებით მატერიალიზდება სულიერ-იდეოლოგიური და სოც.-ფსიქოლ. პროცესები. ამასთანავე, როგორც ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, ისტორიის დიალექტ.-მატერიალ. გაგება მოიცავს პარტიულობას, გარკვეული საზ. ჯგუფის, კლასის თვალსაზრისის პირდაპირ და გულახდილად გაზიარებას. აქედან გამომდინარე, ჟ-ის პარტიულობა ტოტალურია. იგი მჟღავნდება არა მარტო პრინციპებში ანუ მთელი მისი საქმიანობის ლოგიკურად გააზრებულ საწყისში, არამედ აგრეთვე შემოქმედებით მეთოდში, ფაქტების შერჩევასა და გააზრებაში, საქმიანობის ოპტიმალური დონე აქ მიიღწევა მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ სუბიექტური საწყისი გაიაზრება ობიექტურობის შუქით, როდესაც პარტიულობა გადაიქცევა მოქმედების პროგრამად არა ფორმალურად, არამედ გააზრებულად, შეგნებულად, შინაგანი მოთხოვნების შესაბამისად. ჟურნალისტის შრომა სინთეზურია. იგი გვევლინება როგორც მასალის ორგანიზატორად, ასევე რედაქტორად და პუბლიცისტადაც, ხშირად არ ელოდება საზ. პროცესი როდის მოაღწევს მასთან და საყოველთაო ყურადღებას დაიმსახურებს, ცდილობს წინ გაუსწროს მოვლენებს და მიისწრაფვის უკეთ გამოიყენოს მასობრივი ინფორმაციისა და პროპაგანდის კოლექტ. საშუალებები. ამასთანავე, ჟურნალისტური ოსტატობა გულისხმობს ლიტ. შრომის სრულყოფასაც.

მრავალ ქვეყანაში ჟურნალისტები გაერთიანებული არიან პროფ.-შემოქმედებით კავშირებში (სსრკ-ში—სსრკ ჟურნალისტთა კავშირში). სოციალ. ქვეყნების ჟურნალისტთა კავშირები, კაპიტალ. და განვითარებადი ქვეყნების მრავალი პროგრ. ჟურნალისტური გაერთიანება მონაწილეობს ჟურნალისტთა საერთაშ. ორგანიზაციის (ჟსო) საქმიანობაში, რ-იც 1946 ჩამოყალიბდა (ცენტრი — პრაღაში) და რუს., ინგლ., ფრანგ. და ესპ. ენებზე უშვებს ჟურნ. „დემოკრატიჩესკი ჟურნალისტს“. 1958-იდან დაწყებული ყოველწლიურად, 8 სექტ. (1943 წ. 8 სექტ. ჰიტლერელების მიერ სიკვდილით დასჯილი ჩეხი კომუნისტი ჟურნალისტის ი. ფუჩიკის ხსოვნის უკვდავსაყოფად) აღინიშნება ჟურნალისტთა სოლიდარობის საერთაშ. დღე.

გამთიშველთა მოქმედების შედეგად, რ-ებიც გამოეყვნენ ჟსო-ს, 1952 შეიქმნა ჟურნალისტთა საერთაშ. ფედერაცია (ჟსფ), რ-შიც შევიდნენ აშშ-ის, დიდი ბრიტ., საფრ., გფრ-ის, ბელგ., კანად., შვეციისა და სხვა ჟურნალისტური ორგანიზაციები.

სსრკ-ში ჟ-ის თეორიისა და პრაქტიკის საკითხებს ეძღვნება სპეც. ჟურნალები: „ჟურნალისტი“, „რაბოჩე-კრესტიანსკი კორესპონდენტი“, „ტელევიდენიე ი რადიოვეშჩანიე“, „ჟურნალისტიკა“ (ჟურნ. „ვესტნიკ მოსკოვსკოგო უნივერსიტეტას“ XI სერია), აგრეთვე წელიწდეული „ვოპროსი ტეორიი ი პრაკტიკი მასსოვიხ სრედსტვ პროპაგანდი“ (1–4, 1968–71). თსუ-ის ჟ-ის ფაკ-ტი სისტემატურად უშვებს შრომების კრებ. „ჟურნალისტიკის საკითხები“ (1968-იდან).

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ბეჭდვითი სიტყვის შესახებ, თბ., 1962; გ ა გ ო შ ი ძ ე შ., საბჭოთა პრესის ლენინური პრინციპები. თბ., 1969; გ უ გ უ შ ვ ი ლ ი პ., ქართული ჟურნალისტიკა, ტ. 1, თბ., 1941; ნ ა ტ რ ო შ ვ ი ლ ი ი., ვ. ი. ლენინი ბოლშევიკური პრესის ორგანიზატორი, რედაქტორი და ჟურნალისტი, თბ., 1972; პარტიული და საბჭოთა ბეჭდვითი სიტყვის შესახებ, თბ., 1956; საბჭოთა ჟურნალისტიკის თეორია და პრაქტიკა, ნაწ. 1—2, თბ., 1975—78.

*შ. გაგოშიძე.*

**ჟურნალისტური განათლება,** გაზეთების, ჟურნალების, რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის ლიტერატურული მუშაკების, აგრეთვე მასობრივი ლიტ-რის რედაქტორების მომზადების სისტემა. სსრკ ჟ. გ. ჩაისახა საბჭ. ხელისუფლების პირველსავე წლებში. 1918—21 პრესის მუშაკებს ამზადებდნენ ი. სვერდლოვის სახ. კომუნისტურ უნ-ტთან და რუს. დეპეშათა სააგენტოსთან არსებულ კურსებზე. 1921 შეიქმნა მოსკ. ჟურნალისტიკის ინ-ტი (შემდგომში „პრავდის“ სახ. ჟურნალისტიკის სრულიად საკავშ. ინ-ტი), 1924—ალმ. მშრომელთა და დას. ეროვნ. უმცირესობათა კომუნისტური უნ-ტების საგაზეთო სექციები (ორივე მოსკოვში). 30-იან წლებში მოსკოვში, ლენინგრადში, ხარკოვში, მინსკში, ალმა-ათაში, სვერდლოვსკსა და კუიბიშევში ჩამოყალიბდა ჟურნალისტიკის კომუნისტური უნ-ტები. 30-იანი წწ. ბოლოს ბევრი მათგანი დაიხურა, ზოგიერთი კი (ლენინგრ. და სვერდლოვსკისა) გადაკეთდა უნ-ტების ფილოლ. ფაკ-ტების. ჟურნალისტიკის განყ-ბებად. დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) ჟურნალისტებს ამზადებდნენ საკ. კპ(ბ) ცკ-თან არსებულ ცენტრ. საგაზეთო კურსებზე, რესპ., სამხარეო და საოლქო კურსებზე. ომის შემდგომ წლებში სკკპ ცკ-თან არსებულ უმაღლეს პარტ. სკოლაში, რესპ. და ოლქთაშორის პარტ. სკოლებში გაიხსნა სარედაქტორო განყ-ბები. 40-იანი წწ. ბოლოს მთელ რიგ უნ-ტებში შეიქმნა საგაზეთო განყ-ბები, ხოლო 50-იანი წწ. შემდეგ — ჟურნალისტიკის ფაკ-ტები.

საქართველოში უმაღლესი ჟ. გ-ის ისტორია იწყება 1949-იდან, როდესაც თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტზე გაიხსნა ჟურნალისტიკის განყ-ბა, ხოლო 1954 შეიქმნა ჟურნალისტიკის კათედრა. 1979 ჟურნალისტიკის განყ-ბა ფაკ-ტად გადაკეთდა, შეიქმნა 3 კათედრა. 1960-მდე ჟურნალისტიკის განყ-ბაზე მხოლოდ ქართ. სექტორი (დღის დასწრებული) არსებობდა. 1961 შეიქმნა რუს. სექტორი (დღის დასწრებული) და საღამოს დასწრებული განყ-ბაც (ქართ. და რუს. სექტორები). ჟურნალისტური ჩვევების მიღებისა და განმტკიცების მიზნით ჟურნალისტიკის ფაკ-ტის სტუდენტები ამზადებენ და ბეჭდავენ სასწ. გაზეთს „ახალგაზრდა ჟურნალისტს“ და ამავე სახელწოდების ჟურნალს (ჟურნალ-გაზეთები გამოდის ქართ. და რუს. ენებზე). სტუდენტებს ემსახურება კარგად მოწყობილი სასწ. ბაზა (პოლიგრაფიული, ფოტო-კინო-ტელელაბორატორიები, აგრეთვე ჟურნალისტიკის ტექ. კაბინეტი), სადაც სწავლობენ მანქანაზე ბეჭდვას, მაგნიტოფონზე ჩაწერასა და სხვ. მომზადდა და გამოიცა მრავალი დამხმარე სახელმძღვანელო, მონოგრაფია, სისტემატურად იბეჭდება სამეცნ. შრომების კრებული „ჟურნალისტიკის საკითხები“ (ტ. 1—8, 1968—81).

ჟურნალისტიკის კადრების აღზრდისა და სწავლების საქმის გაუმჯობესებისათვის უდიდესი მნიშვნელობა აქვს სკკპ ცკ-ის დადგენილებას „ჟურნალისტთა კადრების მომზადებისა და გადამზადების გაუმჯობესების ღონისძიებათა შესახებ“ (1975). სკკპ ცკ-ის მიერ შემუშავებული კონკრ. ღონისძიებების განხორციელება უზრუნველყოფს ჩვენს ქვეყანაში ჟურნალისტთა კადრების მომზადებისა და გადამზადების საქმის ძირეულ გაუმჯობესებას.

ჟურნალისტთა მოსამზადებელი პირველი უმაღლესი სასწავლებლები აშშ-ში XIX ს. II ნახევარში შეიქმნა. XX ს. დასაწყისიდან უმაღლესი ჟ. გ. განვითარდა აგრეთვე საფრანგეთში, იტალიაში, დიდ ბრიტანეთში, იაპონიაში, ჩინეთსა და სხვა ქვეყნებში.

*შ. გაგოშიძე.*

**ჟურუა** (Juruá), მდინარე ბრაზილიის დას. ნაწილში, ამაზონის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 3280 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 200 ათ. *კმ²*. სათავე აქვს პერუს ანდების მთისწინეთში. უმთავრესად მიედინება ამაზონის დაბლობზე. საზრდოობს წვიმის წყლით. წყალუხვია იანვრიდან ივნ-მდე, წყალმცირეა აგვ.-ოქტ-ში. წყლის საშ. ხარჯი დაახლ. 6 ათ. *მ³/წმ*. სანაოსნოა ქ. კრუზეირუ-დუ-სულიდან.

**ჟურული** გიორგი ბაგრატის ძე (22. X. 1899, ბათუმი, — 28. II. 1964, თბილისი), ქართველი საბჭ. რეჟისორი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1943). 1925 დაამთავრა მოსკ. ვ. მჭედლიშვილის ქართ. დრამ. სტუდია. ამავე დროს მუშაობა დაიწყო მეიერხოლდის სახ. ექსპერ. თეატრსახელოსნოში, ხოლო 1927-იდან — მოსკ. საბჭოს სახ. თეატრში რეჟისორად. 1933 დაბრუნდა საქართველოში და დაინიშნა ფოთის თეატრის სამხატვრო ხელმძღვანელად. 1934—38 და 1941—45 კ. მარჯანიშვილის თეატრის, ხოლო 1938—41 ზ. ფალიაშვილის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის რეჟისორი. 1945—49 სოხუმის თეატრის სამხატვრო ხელმძღვანელი. დიდი ღვაწლი მიუძღვის მოზარდ მაყურებელთა ქართ. თეატრის განვითარებაში, რ-ის მთავარ რეჟისორად მუშაობდა 1949—54; აქ დადგა ნახუცრიშვილის „კომბლე“, დარასელის „კიკვიძე“ და სხვ. მარჯანიშვილის სახ. თეატრში დადგა ა. ცაგარლის „რაც გინახავს, ვეღარ ნახავ“, შ. დადიანის „ნაპერწკლიდან“ და სხვ.

*შ. ცუცქირიძე.*

**ჟურული** ვარლამ ნიკოლოზის ძე (დ. 15. IX. 1908, სოფ. ჩიბათი, ახლანდ. ლანჩხუთის რ-ნი, — 30. I. 1965, თბილისი), ქართველი საბჭ. პოეტი. დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1935). პირველი პოეტური კრებ. „ვარდისფურცლობა“ გამოაქვეყნა 1935. იყო „ფუტურისტ-ლეფელთა“ ჯგუფის წევრი, შემდეგ დაუახლოვდა „პროლეტარული მწერლობის ას. თაობას. ჟ-ის ლექსთა ძირითადი კრებულებია: „ჩრდილოეთის დაპყრობა“ (1940), „ჩვენი გაზაფხული“ (1950), „ლირიკა“ (1956), „ჩემი მერცხლები“ (1960), „ვაზის ცრემლები“ (1962) და სხვ. მას ეკუთვნის მხატვრული ნარკვევები, წერილები და სხვ. ჟ-ის ლექსები თარგმნილია რუს. ენაზე.

*თხზ*.: რჩეული, თბ., 1975.

**ჟღალა ფერები,** ცისარტყელას ფერები, რ-ებიც წარმოიქმნება გახურებული ფოლადის სუფთა ზედაპირზე მასზე ჟანგეულების თხელი ფენის წარმოქმნის შედეგად. ნახშირბადიანი ფოლადისათვის დამახასიათებელი ჟ. ფ. იხ. ცხრილში.

ჟღალა ფერები

| ტემპ-რა °C | ფ ე რ ი |
|---|---|
| 220 | ჩალისფერი |
| 230 | ოქროსფერი |
| 240 | ყავისფერი |
| 250 | მოწითალო-მოყავისფერო |
| 260 | მეწამული |
| 280 | იისფერი |
| 300 | ლურჯი |
| 320 | ღია ცისფერი |
| 330—350 | ღია ნაცრისფერი |

ლეგირებული ფოლადის ზედაპირზე ჟ. ფ. შედარებით მაღალ ტემპ-რაზე წარმოიქმნება.

**ჟღელე,** ხეობა ისტორიულ დვალეთში (ამჟამად ჩრდ. ოსეთის ასსრ შემადგენლობაში). ჟ-ის ხეობაში მიედინება მდ. მამისონისწყალი. აქაა მცირე ხევები, საიდანაც გზები საქართველოში — რაჭასა და ქართლში გადადის. 1711, დვალეთში ლაშქრობის დროს, მეფე ვახტანგ VI-მ ჟ. გადაიარა. ვახუშტი ბაგრატიონი (XVIII ს.) ჟ-ს ახასიათებს როგორც მნიშვნელოვნად დასახლ. ხეობას.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა

ააქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება,
ა. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.
ჯ. გვასალია.

ჟღენტი ანა დავითის ასული [22. V (4.
VI). 1895, სოფ. ქვაციხე, ახლანდ. ჭია-
თურის რ-ნი, — 12. VI. 1976, თბილისი],
ქართველი საბჭ. თერაპევტი. მედიც. მეცნ.
დოქტორი (1956), პროფესორი (1956),
საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961).
1924 დაამთავრა თსუ-ის სამკურნ. ფაკ-
ტი. 1957—73 განაგებდა თბილ. სახელმწ.
სამედ. ინ-ტის შინაგან სნეულებათა პრო-
პედევტიკის კათედრას. ჟ. შეისწავლიდა
ბორჯომის მინერ. წყლის სამკურნ. თვი-
სებებს, ქართ. კერძებში გამოყენებულ
ჯემოს შიმცემ ნივთიერებებს და ქართ.
ღვინოების მოქმედებას კუჭ-ნაწლავის
ტრაქტზე, ღვიძლზე, სანაღვლე გზებზე
და გულსისხლძარღვთა სისტემის მუშაო-
ბაზე. საქართველოში პირველმა აღწერა
ფასციოლოზის შემთხვევა. დაჯილდოე-
ბულია შრომის წითელი დროშის ორდე-
ნითა და მედლებით.

*თხზ.*: Механизм лечебного действия минеральной воды «Боржоми» при болезнях желудка, Тб., 1956. *ნ. ტატიშვილი.*

ჟღენტი ბესარიონ (ბესო) დავითის ძე
[1 (14). VII. 1903, სოფ. ქვაციხე, ახლანდ.
ჭიათურის საქალაქო საბჭო, — 18. X.
1976, თბილისი], ქართველი საბჭ. კრი-
ტიკოსი, ლიტერატურათმცოდნე, ფილოლ.
მეცნ. დოქტორი (1975). დაამთავრა თსუ-
ის ეკონ. ფაკ-ტის იურიდ. განყ-ბა (1926).
1932—37 იყო საქართვ. საბჭ. მწერალთა
კავშირის პასუხისმგებელი მდივანი, კი-
ნოსტუდიის სასცენარო განყ-ბის მთავარი
რედაქტორი (1937—42), საქართვ. ლიტ-
ფონდის დირექტორი (1943—46), გამომ-
ცემლობა „ზარია ვოსტოკას“ მთავარი რე-
დაქტორის მოადგილე (1946—51), საქართვ.
მწერალთა კავშირის გამგეობის მდივანი
(1958—76), რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-
რის ისტ. ინ-ტის საბჭ. მწერლობის განყ-
ის ხელმძღვანელი (1964—76). კითხუ-
ლობდა ლექციებს თსუ-ში, ქუთ. და გო-
რის პედ. ინ-ტებში.

ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1922. იყო
„ფუტურისტ-ლეფელთა“ ჯგუფის ერთ-
ერთი ორგანიზატორი და თეორეტიკოსი.
20—30-იან წლებში აქტიურად მონაწი-
ლეობდა ქართ. კულტურისა და ხელოვნ.
პრობლემებთან დაკავშირებით გამართულ
დისკუსიებში, ილვწოდა საბჭ. მწერლობის
ორგანიზაციული ერთიანობისათვის, უპი-
რისპირდებოდა „რაპპულ“ შეხედულებებს
(წერილები: „ხელოვნება და ოქტომბერი“,
1927; „არიფიონი“, „ახალი დრამატურგი-
სათვის“, „თანამგზავრობის პრობლემა“,
1928; „მწერლობა სოციალისტური მშენებ-
ლობის ფრონტზე“, „ლიტერატურა და
პოლიტიკა“, „კლასიკოსები და თანამედ-
როვეობა“, „ამიერკავკასიის ხალხთა კულ-
ტურული დაკავშირებისათვის“, 1929;
„გადამწყვეტი წელი ქართულ ლიტერა-
ტურაში“, 1932 და სხვ.). ჟ. ამხელდა ეს-
თეტ. რევიზიონიზმის არსს, ნათელყოფ-
და სოციალ. რეალიზმის უპირატესობას,
ლიტ-რის პარტიულობისა და ხალხურო-
ბის პრინციპებს. როგორც თეატრმცოდნე-
მა და კრიტიკოსმა დიდი წვლილი მიუძღვის
ქართ. საბჭ. თეატრ. ხელოვნ. განვითარე-
ბაში.

ჟ-ის მრავალრიცხოვანი ლიტ.-კრიტ.
და სამეცნ. გამოკვლევებიდან აღსანიშნა-
ვია თანამედროვე ქართ. ლიტ-რის პრობ-
ლემატიკისადმი მიძღვნილი ნაშრომები,
მონოგრაფიები ეგნატე ნინოშვილზე, და-
ვით კლდიაშვილზე, გალაკტიონ ტაბიძე-
ზე, ნიკო ლორთქიფანიძეზე, კონსტანტი-
ნე გამსახურდიასა და სხვ. ჟ-ის თხზულება-
ნი თარგმნილია რუს. და სსრკ სხვა ხალხთა
ენებზე. დაჯილდოებულია შრომის წი-
თელი დროშის, „საპატიო ნიშნის“ ორდე-
ნებითა და მედლებით.

*თხზ.*: თანამედროვე ქართული მწერლობა, თბ., 1949; მწერლობა და თანამედროვეობა, წგნ. 1, თბ., 1976.

*ლიტ.*: თ ე ვ ზ ა ძ ე დ., კრიტიკის ბუნება, თბ., 1978; ც ი ც ი შ ვ ი ლ ი გ., კრიტიკოსის გზა, «მნათობი», 1974, № 3.

*დ. თევზაძე.*

ჟღენტი ვლადიმერ ყაფლანის ძე [20. X (2. XI). 1891, სოფ. ფიჩხისჯვარი, ოზურგეთის მაზრა (ახლანდ. სოფ. მზიანი, მახარაძის რ-ნი), — 24. VII. 1972, თბილისი], ქართველი საბჭ. პათოლოგ-ანატომი, პათოლ. ანატომიის ფუძემდებელი საქართველოში. მედ. მეცნ. დოქტორი (1925), პროფესორი (1925), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1941), საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1950). სკკპ წევრი 1941-იდან. 1914 დაამთავრა ნოვოროსიის უნ-ტის (ოდესა) სამედ. ფაკ-ტი. 1922—72 იყო თსუ-ის (1930-იდან სამედ. ინ-ტის) პათანატომიის კათედრის გამგე. ჟ-მა დააარსა პათოლ. ანატომიის კათედრები ზოოვეტ. (1932—46), თბილ. ექიმთა დახელოვნების (1935—47) ინ-ტებში და სასამართლო მედ. კათედრა (1925) თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტზე, რ-თაც თვითონვე განაგებდა. 1932—59 თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის დირექტორის მოადგილე (1945-იდან პრორექტორი); 1954—58 საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს სამედ. სამეცნ. საბჭოს თავ-რე და სხვ.

ჟ. შეისწავლიდა ინფექციურ სნეულებებს, ონკოლოგიის, კარდიოანგიოპათოლ., გერონტოლოგიის, აგრეთვე საქართველოში უმაღლესი სამედ. განათლებისა და საქართვ. მედ. ისტ. საკითხებს; ქართ. ენაზე შეადგინა პათოლ. ანატომიის პირველი სახელმძღვანელოები — „ზოგადი პათოლოგიური ანატომია“ (1956), „ავადმყოფობათა სტრუქტურული საფუძვლები“ (1968), „პათოლოგანატომიური სექციის ტექნიკა“ (1959), „ინფექციურ სნეულებათა პათოლოგიური ანატომია“ (1961). დააარსა საქართვ. პათოლოგ-ანატომთა სამეცნ. საზ-ბა და იყო მისი თავ-რე (1943—72); ჟ-ის გარდაცვალების შემდეგ საზ-ბას მისი სახელი მიეკუთვნა. იყო ჟურნ. „არხივ პატოლოგიის“ და სხვა საკავშ. და რესპ. სამეცნ. ჟურნალების სარედაქციო საბჭოების წევრი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით, „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: აკადემიკოსი ვლადიმერ ყაფლანის ძე ჟღენტი (დაბადების 70 წლისთავის გამო), თბ., 1962 (ბიბლიოგრ.); К 80-летию со дня рождения В. К. Жгенти, «Архив патологии», 1972, т. 34, № 6. *ი. ტატიშვილი.*

ჟღენტი თენგიზ გიგოს ძე (7. II. 1887, სოფ. დაბლაციხე, ახლანდ. ჩოხატაურის რ-ნი,—24. V. 1937, თბილისი), რევოლუციური მოძრაობის მონაწილე საქართველოსა და უკრაინაში. კომპარტიის წევრი 1903-იდან. რევ. მოღვაწეობაში იყო ჩაბმული გურიაში, ბათუმში, ჭიათურასა და ქუთაისში. 1917 მარტში აირჩიეს შერიფხანის (ირანი) მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოს თავ-რედ, იმავე წლის დეკ-ში კავკ. არმიის სამხარეო საბჭოს წევრად. 1918—19 მონაწილეობდა სამოქალაქო ომში უკრაინაში; 1919 თებ-იდან მუშაობდა სამხ. კომისრად ქ. ელიზავეტპოლში (ახლანდ. კიროვაბადი). 1919—21 მონაწილეობდა საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისათვის ბრძოლაში საქართველოსა და აზერბაიჯანში. მენშევიკური მთავრობის მიერ არაერთხელ იყო რეპრესირებული. 1921 მარტიდან ჟ. იყო ბათუმის რევკომის წევრი, ბათუმის ოლქის სამხ. კომისარი, შემდეგ ქართული დივიზიის სამხ. კომისარი, პარტიის აჭარის საოლქო კომიტეტის პირველი მდივანი. 1933-იდან საქ. სსრ ცაკის მდივანი. აქვს შრომები „რევ. მოძრაობის“ საკითხებზე. *ს. ბერიძე.*

ჟღენტი პეტრე მაქსიმეს ძე (დ. 4. IV. 1903, სოფ. ბახვი, მახარაძის რ-ნი), ქართველი საბჭ. ეკონომისტი, სოფ. მეურნ. მეცნ. დოქტორი (1955), პროფესორი (1958). საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). დაამთავრა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტი (1930). ამავე ინ-ტის სოციალ. სას.-სამ. საწარმოთა ეკონ. და ორგანიზაციის კათედრის პროფესორი 1958-იდან; 1948—50 საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის მებაღეობა-მევენახეობის ფაკ-ტის დეკანი. 1960-იდან საქ. სსრ სოფ. მეურნ. ეკონ. და ორგანიზაციის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორია. მისი შრომები უმთავრესად ეძღვნება საქ. სსრ სას.-სამ. წარმოების განლაგების, სპეციალიზაციისა და სოფ. მეურნ. გაძღოლის სისტემებისა და სხვ. საკითხებს.

საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს VIII მოწვევის დეპუტატი; საქ. სსრ სახელმწ. პრემია (1975) და ს. ვავილოვის სახ. მედალი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.


ბ. ჟღენტი.

ჟღენტი სერგი მიხეილის ძე (30. V. 1912, სოფ. ქვენობანი, ჩოხატაურის რ-ნი,— 11. X. 1963, თბილისი), ქართველი საბჭ. ენათმეცნიერი. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1949), პროფესორი (1950). იყო თსუ-ის პრორექტორი სამეცნ. დარგში (1950—62). განაგებდა ქართ. ენის კათედრას ქუთაისის პედ. ინ-ტში (1937—41). იკვლევდა ქართველური ენების სტრუქტურისა და ფონეტიკის თეორიულ საკითხებს. აღსანიშნავია მისი თანამედროვე ექსპერიმენტული მეთოდებით შესრულებული გამოკვლევები ქართველური ენების ფონეტიკაში. ჟ-მა შეისწავლა ქართ. სალიტ. ენის აქცენტუაცია, მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა საქართველოში ლოგოპედიის დამკვიდრებასა და განვითარებაში. *თ. აბზიანიძე.*


ვ. ჟღენტი.

ჟღენტი სულიკო ილიას ძე (დ. 10. VI. 1925, სოფ სამება, ჩოხატაურის რ-ნი), ქართველი საბჭ. კინოდრამატურგი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1969). დაამთავრა კინემატოგრაფიის საკავშ. სახელმწ. ინ-ტის სასცენარო ფაკ-ტი (1954). 1944-იდან ეწევა ლიტ. მოღვაწეობას. ჟ-ის სცენარების მიხედვით დაიდგა ფილმები „ჭიაკოკონა“ (1961), „ბურთი და მოედანი“ (1962), „სინათლე ჩვენს ფანჯრებში“ (1969), „ციმბირელი პაპა“ (1974), „რაჭა, ჩემი სიყვარული“ (1977). რ. ჩხეიძესთან ერთად შექმნა სცენარები ფილმებისათვის: „ჯარისკაცის მამა“ (1964), „ღიმილის ბიჭები“ (1964), „ნერგები“ (1972), „მშობლიურო ჩემო მიწავ“ (1981). ჟ-ის სცენარები არაერთხელ აღნიშნულა პრემიებით საკავშირო კინოფესტივალებზე. საქართვ. კომკავშირის პრემიის ლაურეატი (1974). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

*თხზ.*: ჯარისკაცის მამა. ილუსტრირებული კინოსცენარი (ქართ., რუს. და ინგლ. ენებზე), თბ., 1977.


თ. ჟღენტი.

ჟღენტი ტარიელ ვარდენის ძე (დ. 23. II. 1945, თბილისი), ქართველი საბჭ. სპორტსმენი (ხასტენდო სროლა, მრგვალი სტენდი). სსრკ სპორტის ოსტატი (1963), სსრკ საერთაშ. კლასის სპორტის ოსტატი (1972), სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1973). სკკპ წევრი 1970-იდან. 1971 დაამთავრა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტი. მსოფლიოს (1971, 1973, 1974) და ევროპის (1972—74, 1981) ჩემპიონი გუნდურ პირველობაში. ევროპისა (1973, 1980) და სსრკ (1968, 1982) ჩემპიონი. 1973 მსოფლიოს აბსოლ. რეკორდსმენი (200—200-იდან).



| ასომთავრული | | ნუსხური | მხედრული | საუკუნეები |
|---|---|---|---|---|
| ეპიგრაფიკის | წიგნის | | | |
| | | | | V |
| | | | | VI–VII |
| | | | | VIII |
| | | | | IX |
| | | | | X |
| | | | | XI |
| | | | | XII |
| | | | | XIII |
| | | | | XIV |
| | | | | XV |
| | | | | XVI |
| | | | | XVII |
| | | | | XVIII |

**რ,** ქართული ანბანის მეჩვიდმეტე (ძვ. ქართ. მეცხრამეტე) ასო. მისი სახელია „რაე". გრაფიკული სიმბოლო ენისწვერისმიერი მთრთოლი სონორი თანხმოვნისა. ასომთავრულში იწერებოდა Ⴐ, ნუსხურში ⴐ, ძვ. ქართ. სათვალავში აღნიშნავს ციფრ ასს (100).

ცხრილში ქრონოლოგიური თანამიმდევრობით მოცემულია ასო რ-ს გრაფიკული მოხაზულობის დამახასიათებელი ისტ. ნიმუშები (ქართ. დამწერლობის სამივე სახისა—ასომთავრულისა, ნუსხურისა და მხედრულისა). ისინი ამოკრებილია V—XVIII სს. ეპიგრაფიკული ძეგლებიდან და ხელნაწერებიდან.

**რა,** რ ე, მზის ღვთაება ძვ. ეგვიპტურ რელიგიასა და მითოლოგიაში. ძვ. ეგვიპტელების წარმოდგენით, რ. ცაზე ორჩხომელით მოგზაურობს, დილით ჰორიზონტიდან ამოდის და საღამოთი „სულთა სამეფოში" ესვენება. რ-ს კულტის ოფიც. სახელმწ. კულტად გამოცხადება V დინასტიის მმართველობის დროს (ძვ. წ. XXVI—XXV სს.) ემთხვევა. რ-ს თაყვანს სცემდნენ როგორც ღვთაებათა მამას და მეფეს; ფარაონიც მის ძედ იყო გამოცხადებული და ფარაონის სახელს წინ რ. ემატებოდა. შუა სამეფოს ხანიდან (ძვ. წ. XXI ს.) რ. ამონის კულტთან გააიგივეს (ამონ-რა). რ-ს საკულტო ცენტრი ქ. ჰელიოპოლისი იყო.

**რააბე** (Raabe) ვილჰელმ (8. IX. 1831, ეშერსჰაუზენი, — 15. XI. 1910, ბრაუნშვაიგი), გერმანელი მწერალი. რეალისტურად ასახა XIX ს. გერმ. პროვინციელ და ბერლინის გარეუბნელ ღარიბთა ცხოვრება (მოთხრობა „ბეღურას ქუჩის ქრონიკა", 1856; რომანები „მშიერი პასტორი", 1864; „ჰორაკერი", 1876 და სხვ.). რ-ს ეკუთვნის რომანი „აბუ ტელფანი" (1865—67), ისტ. ნოველები: „საიდუმლოება" (1860), „შავი გალერა" (1861), „საუფლო კანცელარია" (1862), „ბიუცოვის ბატები" (1869) და სხვ.

**რააბი** (Raab) იულიუს (29. XI. 1891, სანქტ-პელტენი, — 8. I. 1964, ვენა), ავსტრიის სახელმწიფო მოღვაწე. ვაჭრობისა და ტრანსპორტის მინისტრი კ. *შუშნიგის* მთავრობაში. ფაშისტური გერმ. მიერ ავსტრ. დაპყრობის (1938) შემდეგ ჩამოშორდა პოლიტ. საქმიანობას. ავსტრ. განთავისუფლების (1945) შემდეგ მონაწილეობდა ავსტრ. სახ. პარტიის (ასპ) შექმნაში, 1945—51 ასპ-ის ვიცე-თავ-რე იყო, ხოლო 1951—60 თავ-რე. 1953—61 ავსტრ. ფედერ. კანცლერი. 1955 აპრ. ხელმძღვანელობდა მთავრობის დელეგაციას მოსკოვში საბჭ. მთავრობასთან მოლაპარაკების დროს, რ-ის შედეგადაც დაიდო *სახელმწიფო ხელშეკრულება დამოუკიდებელი და დემოკრატიული ავსტრიის აღდგენის შესახებ.*

**რაბა** (უნგრ. Raba), რ ა ა ბ ი (გერმ. Raab), მდინარე ავსტრიასა და უნგრეთში. დუნაის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე დაახლ. 400 *კმ*, აუზის ფართ. 18 ათ. *კმ*²-ზე მეტი. სათავე აქვს ფიშბახის ალპებში. უმთავრესად მიედინება შუა დუნაის ვაკეზე. გაზაფხულზე იცის წყალდიდობა, ზაფხულში — წყალმოვარდნები. წყლის საშ. ხარჯი დაახლ. 70 *მ*³/*წმ*. ჩამონადენი მოწესრიგებულია, ქვემოთში გაყვანილია არხები. სანაოსნოა ქ. კერმენდის (უნგრეთი) ქვემოთ. იყენებენ სარწყავად. შესართავთან ახლოს არის ქ. დიორი (უნგრეთი).

**რაბატი,** მაროკოს დედაქალაქი, ქვეყნის ადმ.-პოლიტ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია ატლანტის ოკ. სანაპიროზე, მდ. ბუ-რეგრეგის შესართავთან. ჰავა სუბტროპიკულია. იანვ. საშ. ტემპ-რა 12,6°C, ივლ. 22,2°C. ნალექები 530 *მმ* წელიწად-

ში. 841 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1981). ქ. სალესთან ერთად გამოყოფილია რ.-სალე-ს დამოუკიდებელ პრეფექტურად. მართავს მეფის დანიშნული გუბერნატორი. დააარსეს ალმოჰადებმა XII ს-ში ანტ. დასახლების სალეს (არაბ. რიბატ-ალ-ფათჰ — გამარჯვების ბანაკი) ახლოს. XVIII ს. დასაწყისში რ-ში დაახლ. 20 ათ. მცხ. იყო. 1912—56 რ. იყო პროტექტორატის საფრ. ზონის ადმ. ცენტრი, 1956-იდან დამოუკიდებელი მაროკოს დედაქალაქია.

რ. მაგისტრ. საავტ. გზების კვანძია, რკინიგზის სადგური, საერთაშ. მნიშვნელობის აეროპორტი. ქალაქში არის დიდი საფეიქრო ფ-კა, კვების, ხის დასამუშ., ტყავფეხსაცმლის, სამკერვალო, ლითონდასამუშ. და პოლიგრ. მრეწვ. საწარმოები. ქიმ. სასუქების ქ-ნა. ხალიჩების, კერამ., ტყავისა და სხვა ნაკეთობათა შინამრეწველური წარმოება. ლითონზე კვეთა.

ქალაქის ისტ. ბირთვია კლდეზე ალმაროული კასბა უდაიის ციხე-სიმაგრე. 1185—89 რ-ს სამხრ-ით და დას-ით შემოარტყეს გალავანი, რ-შიც 5 კარი იყო დატანებული. XVII ს-ში ქალაქი კედლით გაყვეს ორ ნაწილად. ჩრდ. ნაწილს მედინა უწოდეს. სამხრ. ნაწილში განლაგებულია: დიდი მეჩეთი (XIV ს.), ჰასანის დაუმთავრებელი მეჩეთი (XII ს. დასასრ.) და მინარეთი „ჰასანის კოშკი“, მუჰამად V-ის მეჩეთი და მავზოლეუმი (1966), მეფის სასახლე (დაახლ. 1775). ძვ. ქალაქის სამხრ. და სამხრ.-დას-ით 1912-იდან დაიწყო თანამედროვე რ-ის განაშენიანება (ა. პროსტის პროექტით). მის ჩრდ.-აღმ. ნაწილში მდებარეობს ადმ. და საქმიანი ცენტრი, სანაპიროზე — საცხოვრ. კვარტალები, სამხრ. ნაწილში — ბაღები და ვილები.

რ-ში არის მუჰამად V-ის სახ. უნ-ტი, კარაუინის მუსლ. უნ-ტის ფაკ-ტები, საინჟინრო სკოლა, პედ. სასწავლებელი, მაროკოს ადმ. სკოლა, მუს., ცეკვის და დრამ. ხელოვნების ეროვნ. კონსერვატორია; დიდი სამეცნ. დაწესებულებები; ბ-კები; არქეოლ. მუზეუმი, უდაიის მუზეუმი.

**რაბატი** (გერმ. Rabatte — კვალი), ზოლური ყვავილნარი, რ-ის სიგანე 0,5—3 მ და მთელ სიგრძეზე შემოფარგლულია საბორდიურე დეკორ. მცენარეებით. გრძელი რ. ყოველ 20—25 მ-ზე დაყოფილია გასასვლელებით. რ. იქმნება ერთდროულად მოყვავილე ერთი რომელიმე კულტურისაგან (ან ნარევისაგან), რ-ებიც დარგულია სიგრძივ რიგებად ან ნახატის მიხედვით, რ-საც ფართოდ იყენებენ ქ-ებისა და სხვა დასახლ. ადგილების, უმეტესად პარტერული გამწვანების დროს.

*ჯ. გიორგბერიძე.*

**რაბაული** (Rabaul), ქალაქი და ნავსადგური პაპუა—ახალ გვინეაში, კ. ახალი ბრიტანეთის ჩრდ.-აღმ. ნაპირზე. 32 ათ. მცხ. (1979). ბისმარკის არქ. მთავარი სავაჭრო ცენტრი. აწარმოებენ ქოქოსის ზეთს. გააქვთ კოპრი, კაკაოს მარცვალი, ყავა, ტყის პროდუქტები.

**რაბი** (Rabi) იზიდორ აიზეკ (დ. 29. VII. 1898, რიმანუვი, ახლანდ. პოლონეთი), ამერიკელი ფიზიკოსი, აშშ ეროვნ. მეცნ. აკად. წევრი (1940). სწავლობდა კორნელისა და კოლუმბიის უნ-ტებში. 1924—27 ასწავლიდა ნიუ-იორკის კოლეჯში. 1927—29 სპეციალდებოდა მიუნხენის, კოპენჰაგენის, ჰამბურგის, ლაიფციგისა და ციურიხის უნ-ტებში. 1929-იდან მუშაობს კოლუმბიის უნ-ტში (1937-იდან პროფესორი). 1940—45 მასაჩუსეტსის ტექნოლ. ინ-ტის რადიაციული ლაბორ. დირექტორის თანაშემწე. რ-ის ადრინდელი შრომები ეხება ატომურ სპექტროსკოპიას. 1933—39 დაამუშავა რადიოსიხშირული რეზონანსის მეშვეობით ატომბირთვების მაგნ. მომენტების გაზომვის მეთოდი და განახორციელა პროტონისა და დეიტრონის მაგნ. მომენტების პრეციზიული გაზომვები. ნობელის პრემია (1944).

**რაბ** (Rab) ჟუჟა (დ. 3. VII. 1926, პაპა), უნგრელი პოეტი და მთარგმნელი. თარგმანთა პირველი კრებ. 1943 გამოსცა. ავტორია ლექსთა რამდენიმე წიგნისა („შეგონება“, 1973 და სხვ.). 50-იან წლებში დ. რადოსთან ერთად პოეტ. შ. ვეერეშისათვის მოამზადა „ვეფხისტყაოსნის“ პწკარედი. გამოსცა ქართ. პოეზიის ანთოლოგია „ყანწი — 100 ქართული ლექსი“, რ-შიც ქართ. ხალხ. პოეზიის საუკეთესო ნიმუშების გვერდით შეტანილია სხვადასხვა დროის 32 ქართვ. პოეტის ლექსები. ხშირად აქვეყნებს წერილებს ქართ. კულტურისა და მწერლობის შესახებ, თარგმნის ბევრ საბჭ. პოეტს. მინიჭებული აქვს ა. იოჟეფის ლიტ. პრემია (1963) და სსრკ მწერალთა კავშირის მ. გორკის სახ. პრემია (1972).

*ლიტ.:* გაგნიძე ჟ., „ვეფხისტყაოსნის“ უნგრული თარგმანები, თბ., 1975.

*ჟ. გაგნიძე.*

**რაბი**, 1. რ. გემთსავალი, სხვადასხვა დონის წყალსატევებს შორის მდებარე ჰიდროტექნიკური ნაგებობა, რ-შიც გაივლიან გემები (ან ტივები). რ. კამერაა (ნახ. 1,2), რ-იც შემოფარგლულია 2 გრძივი კედლით, ძირითი და ჭიშკრებით (საკეტებით). რ-ებს აგებენ მდინარის ჰიდროკვანძებში, არხებსა და ისეთ საზღვაო პორტებში, რ-თა აკვატორიას ახასიათებს მნიშვნელოვანი მიმოქცევა (ე. ი. დონეთა ცვალებადობის დიდი ამპლიტუდა). პირველი რ-ები დას. ევროპაში ააგეს XVI ს-ში, რუსეთში — XVIII ს-ში, სსრკ-ში მრავალი დიდი რ. აგებულია მდ-ების (დნეპრი, ვოლგა და სხვ.), სანაოსნო არხების, წყალსაცავების ჰიდროკვანძებში. განასხვავებენ ერთ- და მრავალკამერიან (მრავალსაფეხურიან) რ-ებს. რ-ის გატარების უნარის გასადიდებლად პარალელურად აწყობენ 2 (ან მეტ) კამერას. რ-ში გემის გავლის პროცესს რაბვას უწოდებენ. იგი მოიცავს რ-ში გემის შეყვანა-გამოყვანასთან დაკავშირებულ რამდენიმე ოპერაციას, რ-ებიც სრულდება მართვის ცენტრ. პულტიდან.

2. რ. სასარგებლო წიაღისეულის გამდიდრებაში, გრავიტაციული გამდიდრების აპარატი, სწორკუთხა კვეთის დახრილი ღარი, რ-ის ფსკერზე დაფენილია დაღარული რეზინი ან ხაოიანი ქსოვილი. რ-ში პულპის ნაკადის მოძრაობის დროს ხდება მინერალების განცალკევება სიმკვრივისა და სისხოს მიხედვით. ღარის ფსკერზე მასალის დაგროვების შემდეგ რ-ს ჩამორეცხავენ წყლის ძლიერი ჭავლით, რის შედეგად მიღებული კონცენტრატი სპეც. მიმღებში გროვდება. სსრკ-ში იყენებენ მრავალიარუსიან და ავტომ. რ-ებს.

**რაბი დავიდ ილიანი** (დ. 1910, ქ. საიდა, ლიბანი), ასირიელი პოეტი. 1912 გადასახლდა ვანის ვილაიეთის (თურქეთი) ასირიულ სოფელ სათიბაკში, აქედან კი, თურქთაგან ლტოლვილი — ამიერკავკასიაში. 1936—38 სწავლობდა ლენინგრ. ისტ., ფილოლ. და ლიტ-რის ინ-ტში, 1939 — გერცენის სახ. ინ-ტში. 1947 დაამთავრა აზერბ. პედ. ინ-ტი ბაქოში. ცხოვრობს და მოღვაწეობს თბილისში, სადაც 1930 ასირიულ გაზ. „კოხვა დ'მადინხაში“ („აღმოსავლეთის ვარსკვლავი“) დაბეჭდა პირველი ლექსი. პირველი პოემა „მამ შალუ და კამბარი“ გამოაქვეყნა 1938 მოსკოვში (1962 — ვისბადენში, ასირიულ და გერმ. ენებზე). ავტორია პოემებისა „მოსკოვი“, „მოღალატენი“ და სხვ., ღაზალებისა, ლეგენდისა „რაბან უ ვარდა“ (ქართ. თარგმანი — „დროშა“ № 2, 1981). რ. დ. ი-ს ნაწარმოებები თარგმნილია ქართ., რუს., უკრ., სომხ., ქურთ., გერმ., ინგლ. ენებზე. ქართულიდან ასირიულად თარგმნა ნაწყვეტები ვეფხისტყაოსნიდან და ნ. ბარათაშვილის ლექსები.

*მ. შონია.*

**რაბინი** (<ძვ. ებრ. რაბი — ჩემი მოძღვარი), ებრაული თემის სულიერი მოძღვარი, აღჭურვილი რელიგ., სასამართლო და აღმზრდელობითი ფუნქციებით, იუდაისტური რელიგიის კულტის მსახური. ებრ. კანონით, რ. შეიძლება იყოს ის, ვინც სათანადოდ არის დაუფლებული ღვთისმეტყველებას და მორწმუნეა. რაბინატის ინ-ტი ევრ. წარმოშობისაა, კერძოდ, მის სამშობლოდ ესპანეთი ითვლება. რ. საპატიო თანამდებობაა. თავდაპირველად რ-ები გასამრჯელოს არ იღებდნენ, მხოლოდ მას შემდეგ, რაც ებრაელთა რბევა, ჯვაროსნული ლაშქრობები დაიწყო და მათი ეკონ. მდგომარეობა გაუარესდა, რ-ებს ჯამაგირი დაუნიშნეს. რ. არის თემში პირველი პირი და თემის წარმომადგენელი ხელისუფლების წინაშე.


რაბატი. ქალაქის ცენტრი.

**რაბინოვიჩი** ისააკ მოსეს ძე [27. II (11. III). 1894, კიევი, — 4. X. 1961, მოსკოვი], საბჭ. თეატრის მხატვარი, რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1936). სწავლობდა კიევის სამხატვრო სასწავლებელში (1906—12) და ა. მურაშკოს სტუდიაში (1912—15). რ-ის ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია არქიტექტურულ-მოცულობითი დეკორაციის შერწყმა ფერწერულთან. აფორმებდა კინოფილმებს, მუშაობდა მონუმ. ხელოვნ. დარგში. ნამუშევრები: სპექტაკლები — ლოპე დე ვეგას „ცხვრის წყარო“ (1919, ყოფილი სოლოვცოვის თეატრი, კიევი), ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი“ (1933, დიდი თეატრი), შექსპირის „ჰამლეტი“ (1958, ე. ვახტანგოვის სახ. თეატრი, ყველა მოსკოვი); კინოფილმები (თანაავტორებთან ერთად) — „აელიტა“ (1924), „პროცესი სამი მილიონის შესახებ“ (1926, ორივეს რეჟისორი ი. პროტაზანოვი); მოზაიკური პანო „დიდება საბჭოთა არმიას“ (1947, მოსკ. მეტროს „ბაუმანის“ სადგური).

რაბი. ნახ. 1. კუიბიშევის წყალსაცავის სანაოსნო უბანზე განლაგებული რაბები.





რაბი. ნახ. 2. გემთსავალი რაბის სქემა: 1—ზედა ბიეფი; 2—ზედა ჭიშკარი; 3—კამერის კედლები; 4—ქვედა ჭიშკარი; 5—ქვედა ბიეფი; 6,7—ჭიშკრების ზღურბლები; 8 — ზედა თავის წყალსადენი გალერეები; 9—ქვედა თავის წყალსადენი გალერეები.

რ-ის მოწაფეა ს. ვირსალაძე. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

**რაბლე** (Rabelais) ფრანსუა (1494, შინონის მახლობლად, ისტ. პროვ. ტურენი,— 9. IV. 1553, პარიზი), ფრანგი მწერალი; ფრანგ. რენესანსისა და საფრ. ყველა დროის ლიტ-რის უდიდესი წარმომადგენელი; ევრ. თვალსაჩინო ჰუმანისტი. დაიბადა მდიდარი გლეხის ოჯახში. 1520 ბერად აღიკვეცა პუატიეს ფრანცისკანულ მონასტერში, სადაც განაგრძობდა ცოდნის გაღრმავებას; მიწერ-მოწერა ჰქონდა ცნობილ ჰუმანისტ გიიომ ბიუდესთან, რამაც აუმხედრა მღვდელმსახურები. აქედან დაიწყო მისი გამუდმებული დევნა. 1525 რ. გადავიდა ბენედიქტელთა მონასტერში, ხოლო 1527 ისიც მიატოვა. სავარაუდოა, რომ სწავლობდა სამართალს პუატიეში, მედიცინას — მონპელიეში, სადაც 1530 მიიღო ბაკალავრის, 1537 კი — მედ. დოქტორის ხარისხი. 1534—35 იტალიაში ახლდა პირად ექიმად კარდინალ დიუ ბელეს, რ-იც დიდად მფარველობდა მას. ამ პერიოდში იგი განსაკუთრებით გაიტაცა ბუნებისმეტყველებამ და არქეოლოგიამ. ერთხანს ექიმად მსახურობდა ლიონში, ნარბონში, მონპელიესა და სხვ. 1532 ლიონში გამოსცა ჰიპოკრატეს „აფორიზმები" საკუთარი კომენტარებით, ალმანახი (კალენდარი) და პაროდიული თხზ. „პანტაგრიუელის წინასწარმეტყველებანი". ამ პერიოდში ლიონში გამოქვეყნდა ხალხ. წიგნი „დიდი და ვეება გოლიათის გარგანტიუას გახმაურებული და ფასდაუდებელი ქრონიკები", რ-მაც ბიძგი მისცა შეექმნა უკვდავი ნაწარმოები; მაგრამ ხალხ. ამბავი მან მხოლოდ ქარგად გამოიყენა და მასზე ააგო ნამდვილად ეპოქალური, მარად აქტუალური, ღრმად ჰუმანური შინაარსის თხზ. 1532 გამოქვეყნდა მისი წიგნი „პანტაგრიუელი", რ-იც შემდეგ „გარგანტიუასა და პანტაგრიუელის" მეორე წიგნად იქცა. 1533 სორბონის თეოლოგიურმა ფაკ-ტმა დაგმო და აკრძალა ეს თხზულება; 1534 გამოიცა I წიგნი „ამბავი საზარელი ცხოვრებისა პანტაგრიუელის მამის დიდი გარგანტიუასი"; ორივე წიგნს რ-მ მოაწერა ფსევდონიმი ალკოფრიბას ნაზიე (მისი სახელის და გვარის ანაგრამა). ამას მოჰყვა „მესამე წიგნი" (1546), „მეოთხე წიგნი" (1552). „გარგანტიუა" 11-ჯერ გამოიცა, „პანტაგრიუელი" 19-ჯერ, 10-ჯერ — „მესამე წიგნი", რამაც კიდევ უფრო გააძლიერა ამ დროისათვის უკვე სახელმოხვეჭილი მწერლისა და ექიმის დევნა; რ. მუდმივად თავშესაფარს ეძებდა. მალე გარდაიცვალა კიდეც. დარჩა „მეხუთე წიგნის" დაუმთავრებელი ხელნაწერი, რ-იც მხოლოდ 10 წლის შემდეგ გამოიცა. მკვლევართა ვარაუდით, ეს წიგნი უცნობი მწერლის მიერ უნდა იყოს შევსებული და გასრულებული.



ფ. რაბლეს პორტრეტი. ფრანგული სკოლა. დაახლ. 1535.

რ-ს ლიტ. მემკვიდრეობა ფრანგ. აღორძინების ენციკლოპედიურ ძეგლად, ფრანგი ხალხის ეროვნ. ეპოპეადაა მიჩნეული. ეს არის საფრ. რელიგ. და პოლიტ. ცხოვრების, მისი ფილოს., პედ., მეცნ. აზროვნების, მისი სულიერი და სოც. ყოფის ამსახველი ნაწარმოები. მასში ალეგორიულად აირეკლა საფრ. საზ-ბის სხვადასხვა ფენის ყოფა-ცხოვრება; წიგნის ფოლკლორული საფუძველი, იგავები, ანდაზები, ზღაპრები, სიმღერები თუ ჟანრული სურათები უმთავრესად დაბალი ფენების ხალხის ცხოვრებიდანაა აღებული; ძირითადად ხალხურია ენაც, რ-იც მწერალმა შეავსო და გაამდიდრა ახ. სამეცნ. და ლიტ. ელემენტებით. რ-ს თავისებური რეალიზმის განმასხვავებელი თვისებაა სატირა, ირონია; მისი სატირის იარაღია გროტესკი და თამამი პაროდია. ხშირად მისი პაროდიის ობიექტია ბიბლია, კათოლიციზმი, ეკლესია, პაპი. სიტუაციები უმთავრესად სოც. და ყოფით ასპექტშია გაშუქებული. ასახვის ყველაზე საინტერესო ობიექტი — ადამიანი დანახული და წარმოდგენილია სხვადასხვა კუთხიდან; მის მიმართ მწერალი ხან შემწყნარეა, ხან კი — მრისხანე და სასტიკი; მისი მხატვრული სახეები ძალზე ცოცხალია და მკვეთრად ინდივიდუალიზებული, ზოგჯერ — განგებ გაუხეშებული და კარიკატურაში გადაზრდილი.

რ. თავისი ეპოქის თითქმის ყველა პრობლემას შეეხო. ნაწარმოებში მნიშვნელოვანი ადგილი ეთმობა პედ. შეხედულებებს; საზ-ბის აღზრდის საფუძვლად მწერალი მიიჩნევს ადამიანის გონებრივი და ფიზ. განვითარების პრინციპს; ამით იგი უპირისპირდება შუა საუკ. სწავლების სქოლასტ. მეთოდს და ილაშქრებს სორბონის წინააღმდეგ, ამკვიდრებს ჰარმონიულად განვითარებული ადამიანის იდეალს. ნიშანდობლივია, რომ სახელმწ. წესწყობილების იდეალად რ-ს განათლებული მონარქია ესახება. პოლიტიკის ძირითადი საკითხებისადმი დამოკიდებულებას იგი გამოხატავს ომის ეპიზოდების, კერძოდ, „პიკროშოლური" ომის აღწერით, ხოლო თავისი საზ. იდეალები გადმოცემული აქვს თელემის სააბატოს აღწერაში. ამ თავისებური მინიატიურული სახელმწიფოს ძირითადი პრინციპი და კანონია თავისუფლება; ეს არის წმინდა სახის უტოპია, რაც ადამიანში კეთილი საწყისის მწერლისეულ რწმენას ეფუძნება.

რ. თავისი ეპოქის ერთ-ერთი ღრმად განათლებული მოაზროვნე და მსოფლიო ლიტ-რის უდიდეს კლასიკოსთაგანია. მისი გავლენა მსოფლიოს მრავალმა მწერალმა განიცადა.

საქართველოში XIX ს-იდან იჩინა თავი რ-ს შემოქმედებით დაინტერესებამ. მისი პედ. შეხედულებების განხილვას საგანგებო წერილი უძღვნა ი. ჭავჭავაძემ. მაგრამ „გარგანტიუა და პანტაგრიუელის" პირველი ქართ. თარგმანები მხოლოდ უკანასკნელ წლებში გამოქვეყნდა.

*თხზ.*: Œuvres complètes, texte établi et annoté par J. Boulenger, [P., 1934]; ამბავი საზარელი ცხოვრებისა პანტაგრუელის მამის დიდი გარგანტუასი, თბ., 1979; გარგანტიუა და პანტაგრიუელი, თბ., 1973, 1980.

*ლიტ.*: Бахтин М., Творчество Ф. Рабле и народная культура средневековья и Ренессанса, М., 1965; Евнина Е. М., Ф. Рабле, М., 1948; Пинский Л., Смех Рабле, მის წგ.: Реализм эпохи Возрождения, М., 1961. *გ. ბუაჩიძე.*

**რაბობი,** რუბაბი, სიმებიანი მუსიკალური საკრავი. გავრცელებულია აზიის ხალხებში. აქვს ხის მრგვალი კორპუსი, ტყავის დეკა და ნაწლავის, აბრეშუმის ან ლითონის 4—6 კვარტაზე აწყობილი სიმი. ხმას გამოსცემს პლექტრის მეშვეობით.

**„რაბოტნიკ",** რუსული არაპერიოდული კრებული. გამოდიოდა 1896—99 ჟენევაში ვ. ი. ლენინის ინიციატივით, გამოსცემდა „რუს სოციალ-დემოკრატთა საზღვარგარეთის კავშირი". რედაქტორი — „შრომის განთავისუფლების ჯგუფი". გამოვიდა 6 ნომერი 3 წიგნად. „რ." გათვალისწინებული იყო მუშათა მარქსისტული წრეებისათვის. კრებულს ჰქონდა დამატება «ლისტოკ „რაბოტნიკა"» (გამოვიდა 10 ნომერი), „რ-ის" პირველ ორ ნომერში დაისტამბა ლენინის სტ. „ფრიდრიხ ენგელსი" და პროკლამაცია „ტორნტონის ფაბრიკის მუშებსა და მუშა-ქალებს".

**„რაბოტნიჩესკო დელო",** ყოველდღიური გაზეთი, ბულგ. კომუნისტური პარტიის ცკ-ის ორგანო. გამოდის 1927 წ. 5 მარტიდან სოფიაში გაზ. „რაბოტნიჩესკი ვესტნიკის" (დაარსდა 1897 სექტ.) შემდეგ. ტირაჟი 800 ათ. (1984).

**„რაბოტნიცა",** რუსული საზოგადოებრივ-პოლიტიკური და ლიტერატურულ-მხატვრული ჟურნალი ქალებისათვის. გამოდის მოსკოვში. დაარსდა ვ. ი. ლენინის ინიციატივით. პირველი ნომერი გამოვიდა პეტერბურგში 1914 წ. 23 თებ. ამჟამად გამოსცემს გამომც. „პრავდა". „რ." იყო პირველი მასობრივი ლეგალური ბოლშევიკური ჟურნალი. სხვადასხვა დროს რედაქციის წევრები იყვნენ ა. ულიანოვა-ელიზაროვა, ნ. კრუპსკაია, ი. არმანდი, ა. არტიუხინა, ვ. ველიჩკინა და სხვ. 1914 წ. 26 ივნ. (9 ივლ.) გამოცემა შეწყდა პოლიციის დევნის გამო. განახლდა 1917 წ. 10 (23) მაისს, გამოდიოდა როგორც რსდმპ ცკ-ის ყოველკვირეული ჟურნალი. 1918 ჟურნალის გამოცემა შეწყდა. განახლდა 1923-იდან; დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა (1964) და შრომის წითელი დროშის ორდენით (1933). ტირაჟი 12,6 მლნ. (1984).

**რაბოტნოვი** იური ნიკოლოზის ძე [დ. 11 (24). II. 1914, ნიჟნი-ნოვგოროდი, ახლანდ. გორკი], საბჭ. მეცნიერი მექანიკის დარგში, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1958). სკკპ წევრი 1951-იდან. დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტი (მსუ; 1935). 1935—41 და 1943—47 ასწავლიდა მოსკ. ენერგეტ. ინ-ტში, 1947—57 მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. მექან. ინ-ტში, 1958—65 — სსრკ მეცნ. აკად. ციმბ. განყ-ბის ჰიდროდინამ. ინ-ტში. მსუ-ის მექანიკა-მათ. ფაკ-ტის პროფესორი 1947-იდან. უმთავრესი შრომები აქვს გარსთა თეორიაში, ცოცვადობისა და პლასტიკურობის თეორიაში, რღვევის მექანიკაში, პლასტიკურ გარემოთა დინამიკაში. ააგო კლასი სპეც. ოპერატორებისა, რ-ებსაც იყენებენ სიბლანტე-დრეკადობის თეორიაში. შექმნა მასალათა ცოცვადობის შესასწავლი დანადგარები. დაჯილდოებულია ოქტ. რევ. ორდენით, 2 სხვა ორდენით და მედლებით.



ი. რაბოტნოვი.

**„რაბოჩაია გაზეტა",** 1. არალეგალური ს.-დ. გაზეთი, გამოდიოდა კიევში 1897-იდან. სულ გამოიცა 2 ნომერი: № 1 — 22 აგვ. (3 სექტ.), № 2—20 დეკ. (1 იანვ. 1898). რედაქტორები — ბ. ეიდელმანი, პ. ტუჩაპსკი, ნ. ვიგდორჩიკი და სხვ. 1898 მარტში რსდმპ I-მა ყრილობამ „რ. გ." პარტიის ოფიც. ორგანოდ ცნო. ცკ-ის წევრების დაპატიმრებისა და გაზეთის მესამე ნომრის პოლიციის ხელში ჩავარდნის შემდეგ გაზეთის გამოცემა შეწყდა. 2. ბოლშევიკური არალეგალური გაზეთი, გამოდიოდა პარიზში 1910 წ. 30 ოქტ. (12 ნოემბ.) 1912 წ. 30 ივლ. (12 აგვ.) ჩათვლით; გამოიცა 9 ნომერი. გამოცემის ინიციატორი და რედაქტორი იყო ვ. ი. ლენინი, მდივანი — ნ. კრუპსკაია. თანამშრომლობდნენ ს. გოპნერი, პ. ჯაფარიძე, ნ. სემაშკო, ს. შაუმიანი და სხვ. დაიბეჭდა ვ. ი. ლენინის 15 სტატია. გაზეთს დიდ მატერ. დახმარებას უწევდა მაქსიმ გორკი. ტირაჟი 6 ათ. ცალამდე. რსდმპ VI (პრაღის) კონფერენციამ საგანგებო გადაწყვეტილებაში აღნიშნა „რ. გ-ს" როლი პარტიისა და პარტიულობის დაცვის საქმეში და იგი ცნო რსდმპ ცკ-ის ოფიც. ორგანოდ. 3. ყოველდღიური მასობრივი გაზეთი, საკ. კპ (ბ) ცკ-ის ორგანო; გამოდიოდა მოსკოვში 1922 წ. 1 მარტიდან 1932 წ. 29 იანვრის ჩათვლით (№ 1—№ 97 გამოვიდა „რაბოჩის" სახელწოდებით).

**„რაბოჩაია მისლ",** რუსული გაზეთი, რუსეთის ს.-დ. ოპორტუნისტული მიმართულების — „ეკონომიზმის" ორგანო; გამოდიოდა 1897 ოქტ-იდან 1902 დეკ. ჩათვლით პეტერბურგში, ბერლინში, ვარშავასა და ჟენევაში; გამოვიდა 16 ნომერი. რედაქციაში შედიოდნენ კ. კოკი, ნ. ლოხოვ-ოლხინი, კ. ტახტარიოვი, ვ. ივანშინი, ა. იაკუბოვა და სხვ. „ეკონომიზმის" იდეები გამოიკვეთა გაზეთის პირველ ნომერშივე, რ-შიც უარყოფილია პროლეტარიატის რევ.-მარქსისტული პარტიის შექმნის იდეა. „რ. მ-ის" კრიტიკა მოცემულია ვ. ი. ლენინის ნაშრომში „რა ვაკეთოთ?".

**„რაბოჩეე დელო",** რუსული არაპერიოდული ჟურნალი, „რუს სოციალ-დემოკრატთა საზღვარგარეთის კავშირის" ორგანო. გამოდიოდა 1899 აპრ-იდან 1902 თებ. ჩათვლით ჟენევაში (გაზეთის რედაქცია იმყოფებოდა პარიზში, სტამბა—ჟენევაში). გამოვიდა 12 ნომერი 9 წიგნად. „რ. დ."

იყო ოპორტუნისტული გამოცემა. მისი პოზიციის კრიტიკა მოცემულია ვ. ი. ლენინის ნაშრომში „რა ვაკეთოთ?“.

**„რაბოჩი“,** რსდმპ ცკ-ის არალეგალური გაზეთი. დაარსდა პარტიის III ყრილობის დადგენილებით. გამოდიოდა მოსკოვში 1905 აგვ-დან 25 ოქტ. (7 ნოემბ.) ჩათვლით. გამოიცა 4 ნომერი; № 2 — ორჯერ, სხვადასხვა ტექსტით. იბეჭდებოდა რსდმპ ცკ-ის იატაკქვეშა სტამბაში. რედაქციაში შედიოდნენ ა. ბოგდანოვი, ვ. შანცერი (მარატი) და სხვ. № 2-ში დაიბეჭდა მიმართვა „რსდმპ ცენტრალური ორგანოს რედაქციისაგან“, რ-იც ვ. ი. ლენინმა დაწერა. №№ 1—4-ში გამოქვეყნდა მაქსიმ გორკის „წერილები მუშებისადმი“ და სხვ. ტირაჟი 8 ათ-მდე.

**„რაბოჩი ი სოლდატ“,** ყოველდღიური ბოლშევიკური გაზეთი. გამოდიოდა პეტროგრადში 1917 წ. 23 ივლ-იდან (5 აგვ.) 10 (23) აგვ. ჩათვლით გაზ. „სოლდატსკაია პრავდას“ ნაცვლად. გამოიცა 15 ნომერი. რედაქციაში შედიოდნენ ა. ილინ-ჟენევსკი, ვ. ნევსკი, ნ. პოდვოისკი, ბ. შუმიაცკი და სხვ.; 4 აგვ. დამატებით შეიყვანეს ვ. ვოლოდარსკი, ვ. მილიუტინი, გ. სოკოლნიკოვი, ი. სტალინი და სამხ. ორგანიზაციის წარმომადგენელი. თანამშრომლობდნენ დ. ბედნი, ბ. ბრესლავი, ა. კოლონტაი, კ. სამოილოვა, ე. იაროსლავსკი და სხვ. გაზეთში გამოქვეყნდა ვ. ი. ლენინის სტატიები: „პასუხი“, „ბონაპარტიზმის დასაწყისი“, „კონსტიტუციურ ილუზიებზე“ და სხვ. დაიხურა დროებითი მთავრობის განკარგულებით. ტირაჟი 50—70 ათ.

**„რაბოჩი პუტ“,** ყოველდღიური ლეგალური გაზეთი, რსდმპ (ბ) ცკ-ის ორგანო. (გაზ. „პრავდის“ ერთ-ერთი სახელწოდება; გამოდიოდა პეტროგრადში 1917 წ. 3 (16) სექტ-იდან 26 ოქტ. (8 ნოემბ.) ჩათვლით, გამოიცა 46 ნომერი. რედაქციაში შედიოდნენ ვ. ვოლოდარსკი, გ. სოკოლნიკოვი, ი. სტალინი და სხვ. გაზეთში გამოქვეყნდა ვ. ი. ლენინის 9 სტატია. 24 ოქტ. (6 ნოემბ.), დროებითი მთავრობის განკარგულებით, სტამბას, სადაც გაზეთი იბეჭდებოდა, მოუწყვეს შეიარაღებული თავდასხმა და ხელში ჩაიგდეს.

ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ, 27 ოქტ-იდან (9 ნოემბ.) გაზეთი კვლავ „პრავდის“ სახელწოდებით გამოვიდა.

**რაბღუზი** (ნამდვ. სახ. ნასრედინ ბურჰანედინის ძე), XIII ს. დასასრ. და XIV ს. დასაწყ. ხვარაზმელი უზბეკი პოეტი. დაიბადა რაბათ ოღუზში (აქედან — მისი ფსევდონიმი). ეტყობა ყაზის (მოსამართლე) თანამდებობა. ავტორია წიგნისა „ყისაი რაბღუზი“ („ამბავი რაბღუზისა“, 1309—10). წიგნი შედგება 72 მოთხრობისაგან ყურანისა და ბიბლიის თემებზე. მასში ჩართულია არაბ. ენაზე შეთხზული ლექსები. დიდი მნიშვნელობა აქვს უზბეკურის ხვარაზმული სტილის შესასწავლად. *ა. ცაღქალამანიძე.*

**რაბონ,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (მსხლების სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1000 *მ*, ჯავიდან 5 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 27 *კმ*. ჯავის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა-ინტერნატი ჯავაში.

**რაგუზა** (Ragusa), ქალაქი სამხრ. იტალიაში, კ. სიცილიის სამხრ.-აღმ. ნაწილში. რაგუზის პროვ. ადმ. ცენტრი. 65 ათ. მცხ. (1976). ნავთობის, საწვავი ფიქლების, ასფალტის მომპოვებელი რ-ნის ცენტრი. საწვავი ფიქლების გამოხდა. ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ. მრეწველობა. რ-იდან ნავსადგურ აუგუსტამდე გაყვანილია ნავთობსადენი.

**რადა,** ტერმინი ზოგიერთ სლავურ ენაში (უკრ., ბელორ., პოლ. და სხვ.); აღნიშნავდა საბჭოს, კრებას, ხელისუფლების კოლეგიალურ ორგანოს, პოლიტიკურ ორგანიზაციას და ა. შ.

**რადამისტი,** ქართლის (იბერიის) მეფის ფარსმან I-ის (ახ. წ. I ს. 40—60-იანი წწ.) ძე. რომაელი ისტორიკოსი ტაციტუსი მოგვითხრობს, რომ რ. აქტიურად მონაწილეობდა სომხეთის დაუფლებისათვის ფარსმანის მიერ წამოწყებულ ბრძოლაში. იბერთა ლაშქრით იგი დაეუფლა სამეფო რეზიდენციას — გარნის ციხეს და სომხ. მმართველი გახდა. პართიის მეფე ვოლოგესმა მცირე ხნით მოახერხა რ-ის განდევნა სომხეთიდან, მაგრამ მალე ის კვლავ დაეუფლა იმ ქვეყანას. საბოლოოდ რ. სომეხი დიდებულების აჯანყების შედეგად იძულებული გახდა დაბრუნებულიყო ქართლში, სადაც, ჩანს, სასახლის ინტრიგებმა იმსხვერპლა — მოკლეს მეფის ბრძანებით.

*ლიტ.*: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970. *გ. მელიქიშვილი.*

**რადარი** (ინგლ. radar — აბრევიატურა სიტყვებისა radio detecting and ranging — რადიოთი აღმოჩენა და მანძილის განსაზღვრა), ტერმინი, რ-საც ზოგჯერ ხმარობენ თარგმნილ და განსაკუთრებით პოპულარულ ლიტ-რაში. იგივეა, რაც *რადიოლოკაციური სადგური.*

**რადე** გუსტავ ივანეს ძე [15 (27). XI. 1831, დანციგი, ახლანდ. გდანსკი,—3 (16). III. 1903, თბილისი], რუსი ბუნებისმეტყველი და ეთნოგრაფი. წარმოშობით გერმანელი. პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. 1852-იდან ცხოვრობდა რუსეთში, მონაწილეობდა ექსპედიციებში — აღმ. ციმბირში, ყირიმში, კავკასიაში და სხვ., აგრეთვე თურქეთსა და ირანში. შეაგროვა დიდძალი ზოოლ., ბოტან. და ეთნოგრ. კოლექცია. 1863-იდან ცხოვრობდა თბილისში, სადაც მისი მონაწილეობით 1867 ხელმეორედ გაიხსნა *კავკასიის მუზეუმი*. რ. ავტორია მონოგრაფიისა კავკასიის ფრინველებზე: „Ornis Caucasica“ (1884). *რ. ჟორდანია.*

**რადებოილი** (Radebeul), ქალაქი გდრ-ში, დრეზდენის ოლქში, მდ. ელბის ნაპირზე, ქ. დრეზდენის გარეუბანი. 34,7 ათ. მცხ. (1980). სტამბის მანქანების წარმოება. ქიმ.-ფარმაცევტული, ფეხსაცმლის, კვების მრეწველობა. ქალაქის გარეუბნებში ბაღ-ვენახებია.

**რადევსკი** ხრისტო (დ. 10. X. 1903, ბელიში, ლოვეჩის ოლქი), ბულგარელი პოეტი. დიმიტროვის პრემიის ლაურეატი (1950, 1951). ბულგ. კულტურის სახ. მოღვაწე (1969), სოციალ. შრომის გმირი (1973). ბულგ. კომპარტიის წევრი 1944-იდან. ბულგ. მწერალთა კავშირის მდივანი (1949—58). პირველი კრებ. „პარტიას“ გამოსცა 1932. კრებულებში: „პულსი“ (1936), „როცა ჰაერი არ გვყოფნიდა“ (1945) და სხვ. ძლიერდება ინტერნაციონალური სოლიდარობის თემა. რ-მ ახ. სოციალ. ბულგარეთისადმი თავისი დამოკიდებულება გადმოსცა კრებულებში: „ბრძოლით მოპოვებული სამშობლო“ (1961), „ასი იგავი“ (1961) და სხვ. თარგმნის საბჭ. ლიტ-რას.

**რადეცკი** (Radetzky), ფ ო ნ  რ ა დ ე ც ი იოზეფ (2. XI. 1766, ტრშებნიცე, ახლანდ. ჩეხოსლ. სრ, — 5. I. 1858, მილანი), გრაფი, ავსტრიის ფელდმარშალი (1836). 1784-იდან არმიაში იყო, 1809—13 — ავსტრ. არმიის შტაბის უფროსი, ნაპოლეონის საფრანგეთთან ომის დროს — 1813—14 მოკავშირეთა ჯარების მთავარსარდლის ავსტრ. ფელდმარშლის კ. შვარცენბერგის შტაბის უფროსი. 1815-იდან მეთაურობდა კავალერიის შენაერთებს. 1831—57 ავსტრ. არმიის მთავარსარდალი ჩრდ. იტალიაში და ერთდროულად 1849—57 ლომბარდია-ვენეციის სამეფოს გენ.-გუბერნატორი. ავსტრ.-იტალ. ომის (1848—49) დროს ავსტრ. ჯარებმა რ-ს მეთაურობით კუსტოცასა (1848) და ნოვარასთან (1849) ბრძოლებში დაამარცხეს იტალ. ჯარები და მონაწილეობა მიიღეს იტალ. 1848—49 რევ. ჩახშობაში.

**რადვილიშკისი,** ქალაქი ლიტვ. სსრ-ში, რადვილიშკისის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო ხაზების კვანძი. სას.-სამ. მანქანების, კარაქის ქ-ნები, წინდების ფ-კა, რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები, სატყეო მეურნეობა. იღებენ ტორფს.

**რადი** (rad — აბრევიატურა ინგლ. სიტყვებისა radiation absorbed dose — გამოსხივების შთანთქმული დოზა), გამოსხივების შ თ ა ნ თ ქ მ უ ლ ი დოზის სისტემის გარეშე ერთეული; იყენებენ ნებისმიერი სახის მაიონიზებელი გამოსხივებისათვის. შეესაბამება 100 *ერგ* ტოლ გამოსხივების ენერგიას, რ-საც შთანთქავს 1 *გ* მასის დასხივებული ნივთიერება. ქართ. აღნიშვნაა რად, საერთაშ. — rad. $1 რად = 2{,}388\cdot10^{-6}$ *კალ/გ* $=0{,}01$ *ჯ/კგ*.

**რადიალურ-ღერძული ჰიდროტურბინა,** რეაქტიული პროპელერიანი ჰიდროტურბინა, რ-ის მუშა თვალში წყლის ნაკადს აქვს ჯერ რადიალური (ღერძის მიმართ), მერე კი ღერძული მიმართულება. რ.-ღ. ჰ-ს აქვს ყველა ჰიდროტურბინათა შორის უდიდესი ოპტიმალური მარგი ქმედების კოეფიციენტი, მაგრამ რ.-ღ. ჰ-ის მუშა მახასიათებელი უფრო ნაკლებად დამრეცია, ვიდრე საბრუნფრთიანი ჰიდროტურბინისა, რის გამოც რ.-ღ. ჰ-ის გამოყენება ენერგეტ. თვალსაზრისით ნაკლებად ხელსაყრელია. რ.-ღ. ჰ-ს ახასიათებს მაღალი სიმტკიცე, რაც საშუალებას იძლევა გამოყენებულ იქნეს იგი 600 *მ*-მდე დაწნევის დროს. 45—150 *მ* დაწნევის პირობებში რ.-ღ. ჰ-ის გამოყენება ეფექტურია ისეთ ჰესებში, რ-ებსაც ახასიათებთ დაწნევის მცირე ცვალებადობა და აგრეგატების დიდი რიცხვი; 150 *მ*-ზე მეტი დაწნევის დროს იყენებენ მხოლოდ რ.-ღ. ჰ-ს. მსოფლიოში ყველაზე დიდი (1974) რ.-ღ. ჰ-ები (როგორც სიმძლავრით, ისე მუშა თვლის დიამეტრით) დადგმულია სსრკ-ში, კრასნოიარსკის ჰესზე. რ.-ღ. ჰ-ის მუშა თვლის დიამეტრი 7,5 *მ*-ია, სიმძლავრე — 500 *მეგვტ*-ზე მეტი; განგარიშებულია 100 *მ*-მდე მაქს. დაწნევის პირობებში სამუშაოდ.



შ. რადიანი.

**რადიანი** (ნამდვილი გვარი შ ე წ ი რ უ ლ ი) შალვა დიმიტრის ძე [30. XII. 1904 (12. I. 1905), ოზურგეთი, ახლანდ. ქ. მახარაძე, — 23. III. 1977, თბილისი], ქართველი საბჭ. კრიტიკოსი, ლიტერატურათმცოდნე. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1943), პროფესორი (1944). სკკპ წევრი 1929-იდან. დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1929). ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1926-იდან. აქტიურ მონაწილეობას იღებდა საქართვ. მწერალთა კავშირის შექმნაში და საქმიანობაში; მუშაობდა „მნათობის“, „პროლეტარული მწერლობის“, „პიონერის“, „დროშის“, „ჩვენი თაობისა“ და სხვ. რედაქციებში. 1929—32 იყო საქართვ. მწერალთა კავშირის პასუხისმგებელი მდივანი, 1937—42 — გაზ. „ლიტერატურული საქართველოს“ რედაქტორი; 1930-იდან თსუ-ში ეწეოდა პედ. მოღვაწეობას: კითხულობდა ახ. და უახლესი ქართ. ლიტ-რის ისტ. კურსს; პირველმა წაიკითხა ქართ. საბჭ. ლიტ-რის კურსი; 1942-იდან იყო თსუ-ის ახალი ქართ. ლიტ-რის ისტ. კათედრის გამგე, 1944-იდან — შოთა რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ისტ. ინ-ტის ახალი ქართ. ლიტ-რის ისტ. განყ-ის გამგე, 1949—56 — ამავე ინ-ტის დირექტორი.

რ. ავტორია მრავალი სამეცნ. და ლიტ.-კრიტ. ნაშრომისა. ძირითადი გამოკვლევებია: „თანამედროვე ქართული ლიტერატურა“ (1931), „ლიტერატურული პორტრეტები“ (1934), „ვასილ ბარნოვის ისტორიული რომანები“ (1944), „ნიკოლოზ ბარათაშვილი და ქართული რომანტიზმი“ (1946), „ახალი ქართული ლიტერატურა“ (წგნ. I—II, თბ., 1949—50), „XX საუკუნის ქართული ლიტერატურა“ (1959), „სახეები და შთაბეჭდილებანი“ (1962), „თანამედროვენი“ (1965) და სხვ. რ-ის




რადიანი. კუთხის გრადუსულ ზომასთან ერთად შემოღებულია კუთხის ე. წ. რადიანული ზომაც. გეომეტრიიდან ცნობილია, რომ წრეწირის სიგრძის შეფარდება მის რადიუსთან არ არის დამოკიდებული წრეწირის რადიუსზე და უდრის 2 π. მაშასადამე, წრეწირის რკალის სიგრძის ფარდობაც ამ წრეწირის რადიუსთან არ არის დამოკიდებული რადიუსზე და განისაზღვრება იმ რადიუსებს შორის მდებარე კუთხით, რომელიც წრეწირზე ამ რკალს მოკვეთს. ამიტომ მოსახერხებელია კუთხის რკალის l სიგრძის ფარდობა ამავე წრეწირის r რადიუსთან მივიღოთ კუთხის საზომად: $\alpha=l/r$, როცა $l=r$, მაშინ $\alpha=1$, ე. ი. კუთხის ერთეული არის კუთხე, რომელიც წრეწირზე ამოკვეთს რადიუსის ტოლი სიგრძის რკალს. კუთხის საზომ ამ ერთეულს რადიანს უწოდებენ.

რედაქციით გამოიცა ი. ჭავჭავაძის, რ. ერისთავის, გ. წერეთლის, ი. ევდოშვილის, ე. ნინოშვილის, შ. არაგვისპირელის, ჭ. ლომთათიძის, ვ. ბარნოვის, გ. ტაბიძის და სხვ. თხზულებათა კრებულები ქართ. და რუს. ენებზე. რ. იყო ქართ. ლიტ-რის სახელმძღვანელოების ავტორი ან თანაავტორი, მ. შ. აღსანიშნავია „ქართული ლიტერატურის ისტორია“ (1958; რუს. ენაზე, თანაავტორები — ა. ბარამიძე და ბ. ჟღენტი). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის და „საპატიო ნიშნის“ ორდენებით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.*: რჩეული წერილები, წგნ. 1—2, თბ., 1970—72; XX საუკუნის ქართული ლიტერატურა, თბ., 1967; მოგონებები. წერილები, თბ., 1976. *გ. ციციშვილი.*

**რადიანი** (<ლათ. radius—სხივი, რადიუსი); ბრტყელი კუთხის რადიანული ზომის ერთეული ერთეულთა საერთაშორისო სისტემაში (იხ. ნახ.). ქართ. აღნიშვნაა რად, საერთაშ. —rad. რადიანულ ზომაში ერთეულად მიღებულია მახვილი კუთხე, რ-ის გვერდები ეყრდნობა რადიუსის სიგრძის მქონე რკალის ბოლოებს. ამ კუთხის სიდიდე არ არის დამოკიდებული წრეწირის არჩევაზე და მოცემულ წრეწირზე რკალის მდებარეობაზე. ვინაიდან ნახევარწრეწირი ცენტრიდან 180°-იანი კუთხით ჩანს, ხოლო ამ ნახევარწრეწირის სიგრძე π-რადიუსის ტოლია, ამიტომ 1 რადიანი π-ჯერ ნაკლებია 180°-ზე, ე. ი. 1 რად შეიცავს დაახლოებით 57° 17′ 44,8″ და პირუკუ:

$$1^{\circ}=\frac{\pi}{180}\ \text{რად}\approx0{,}017453\ \text{რად},$$

$$1'=\frac{\pi}{180\cdot60}\ \text{რად}\approx0{,}000291\ \text{რად},$$

$$1''=\frac{\pi}{180\cdot60\cdot60}\ \text{რად}\approx0{,}000005\ \text{რად}.$$

საზოგადოდ, თუ კუთხის რადიანული ზომა უდრის α-ს, მაშინ კუთხე შეიცავს $\frac{180^{\circ}\alpha}{\pi}$ გრადუსს; პირუკუ $n^{\circ}$-იან კუთხეს აქვს $\frac{\pi n^{\circ}}{180^{\circ}}$ რადიანული ზომა.

**„რადიანსკა უკრაინა“** („საბჭოთა უკრაინა“), უკრაინის სსრ ყოველდღიური რესპუბლიკური გაზეთი; გამოდის კიევში 1918-იდან უკრ. ენაზე. 1943 თებ-მდე გამოდიოდა „კომუნისტის“ სახელწოდებით. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1968) და წითელი დროშის ორდენით (1945). ტირაჟი 550 ათ. (1983).

**რადიანტი** (ლათ. radians, ნათ. ბრ. radiantis — გამომსხივარი), ცის სფეროს წერტილი, რ-იდანაც თითქოს გამოდიან მეტეორები, რ-ებსაც ვხედავთ მზის ირგვლივ საერთო ორბიტაზე მოძრავ მეტეორულ სხეულთა გროვასთან დედამიწის შეხვედრისას. რადგანაც ერთი გროვის მეტეორულ სხეულთა ორბიტები თითქმის პარალელურია, შესაბამისი *მეტეორული ნაკადის* მეტეორთა გზები, მოძრაობის საწინააღმდეგო მხარეს გაგრძელებული, პერსპექტივის გამო მცირე უბანში იყრის თავს, რ-ის ცენტრიც რ-ია.




რადიაციული მილი: ა — U-ს მაგვარი; ბ—W-ს მაგვარი; გ—P-ს მაგვარი; 1—ცივი ჰაერის მიწოდება; 2—წვის პროდუქტების არინება; 3—რეკუპერატორი; 4—ღუმლის კედელი; 5—მილის შტო; 6—სანთურა; 7—აირის მიწოდება; 8—შემთბარი ჰაერის მილყელი.

**რადიატორი** (<ლათ. radio— გამოვასხივებ), 1. თ ბ ო ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი — გათბობის სისტემის სახურებელი ხელსაწყო. შედგება ცალკეული სექციების ან სექციების ჯგუფებისაგან (ბლოკებისაგან), რ-თა არხებში ხდება თბოშემცველის (წყალი, ორთქლი) ცირკულაცია. რ-ს თუჯის ან ფოლადისაგან ამზადებენ. 2. რ ა დ ი ო ე ლ ე ქ ტ რ ო ნ ი კ ა შ ი — უმთავრესად ალუმინისა და მისი შენადნობებისაგან დამზადებული მოწყობილობა, რ-საც იყენებენ სითბოს გამომყოფი ელემენტების (ტრანზისტორების, რეზისტორებისა და სხვ.) გასაცივებლად. რ. უნარჩუნებს ელემენტს პრაქტიკულად მუდმივ ტემპ-რას, მკვეთრად ზრდის მის საიმედოობასა და ხანგამძლეობას.

**რადიატორი** შ ი გ ა წ ვ ი ს ძ რ ა ვ ა ს ი, ძრავას გაგრილების სისტემაში მოცირკულირე სითხიდან სითბოს ასარინებელი მოწყობილობა. შედგება გულისა (მაცივებელი ნაწილი) და მილყელიანი ზედა და ქვედა ავზაკებისაგან. მილა-ფირფიტოვანი გული შედგება ჭადრაკულად განლაგებული რამდენიმე რიგი ოვალური ფორმის თითბრის მილაკებისაგან. მათზე მირჩილულია გაცივების წიბოები; მილა-ლენტურ გულს ადგენენ ერთ რიგად განლაგებული თითბრის ბრტყელი მილაკებისაგან, რ-ებზეც მირჩილულია ფირფიტები. ზედა ავზაკს აქვს ჩასასხმელი ხახა, რ-იც ჰერმეტულად იხურება შემშვებ და გამომშვებ სარქველებიანი საცობით, ქვედა ავზაკს კი — მაცივებელი სითხის გადმოსაღვრელი ონკანი.

**რადიაციული ბალანსი** ა ტ მ ო ს ფ ე რ ო ს ი და ქ ვ ე ფ ე ნ ი ლ ი ზ ე დ ა პ ი რ ი ს ა, ატმოსფეროსა და *ქვეფენილი ზედაპირის* მიერ გამოსხივებული და შთანთქმული სხივური ენერგიის შემოსავლისა და გასავლის ჯამი. ატმოსფეროს რ. ბ-ის შემოსავალი ნაწილი შედგება ატმოსფეროს მიერ შთანთქმული მზის პირდაპირი და გაბნეული რადიაციისა, აგრეთვე დედამიწის ზედაპირის გრძელტალღიანი (ინფრაწითელი) რადიაციისაგან; გასავალი ნაწილი კი — სამყაროს სივრცის მიმართულებით და დედამიწისაკენ (უკუგამოსხივება) ატმ. გრძელტალღიანი გამოსხივებით გამოწვეული სითბოს დანაკარგისაგან. სხვაობას ქვეფენილი ზედაპირის მიერ შთანთქმული მზის პირდაპირ და გაბნეულ რადიაციასა, აგრეთვე ატმოსფეროს უკუგამოსხივებასა და საკუთარივ ქვეფენილი ზედაპირის სითბურ გამოსხივებას შორის ქვეფენილი ზედაპირის რ. ბ. ეწოდება. ატმოსფეროსა და ქვეფენილი ზედაპირის რ. ბ. ატმ. და ქვეფენილი ზედაპირის *სითბური ბალანსის* შემადგენელი ნაწილია.

*ლიტ.*: Будыко М. И., Тепловой баланс земной поверхности, Л., 1956. *შ. ჯავახიშვილი.*

**რადიაციული გენეტიკა,** მეცნიერება, რ-იც შეისწავლის სხივების გენეტიკურ მოქმედებას, ე. ი. ორგანიზმის დასხივებისას მემკვიდრული ცვლილებების (*მუტაციის*) წარმოქმნას. დასხივებით მუტაციები პირველად მიიღეს და შეისწავლეს საბჭ. მეცნიერებმა გ. ნადსონმა და გ. ფილიპოვმა (1925) უმდაბლეს სოკოებში. რ. გ-ის დამოუკიდებელ დარგად ჩამოყალიბებას საფუძვლად დაედო ამერ. მეცნ. ჰ. მალერის (დროზოფილაზე) და ლ. სტედლერის (სიმინდსა და ქერზე) გამოკვლევები. მათ შეიმუშავეს რაოდენობრივი აღრიცხვის მეთოდები და დაადგინეს, რომ რენტგენის სხივები მნიშვნელოვნად (ათეულჯერ) ზრდიან მუტაციის წარმოქმნის სიხშირეს. მოგვიანებით დამტკიცდა, რომ *მუტაგენებს* წარმოადგენს ყველა სახის მაიონიზებელი რადიაცია და ულტრაიისფერი სხივები, თუ მათ ზემოქმედებას დაექვემდებარა ნებისმიერი ორგანიზმის მემკვიდრული სტრუქტურა ვირუსებიდან და ბაქტერიებიდან მოყოლებული უმაღლესი მცენარეების, ცხოველებისა და ადამიანის ჩათვლით. რადიაცია პირდაპირი ან არაპირდაპირი გზით ცვლის მემკვიდრულ სუბსტრატს. ორგანიზმში მუტაცია წარმოიქმნება როგორც გენერაციულ, ისე სომატურ უჯრედებში. დასხივების შედეგად ინდუცირდება მუტაციის ყველა სახე, რ-იც იწვევს ორგანიზმის ნებისმიერი ნიშნის ნაირგვარ ცვლილებას. რადიაციის დოზის გარკვეულ ფარგლებში მუტაციის სიხშირე დასხივების დოზის პროპორციულია, დოზის გადიდებისას გარკვეული ზღურბლის შემდეგ კი კანონზომიერება ირღვევა. წარმოქმნილი მუტაცია უმეტესად რეცესიულია, რაც არღვევს ევოლუციის პროცესში ჩამოყალიბებული ორგანიზმის ერთიან სისტემას, რის გამოც ქვეითდება ცხოველმყოფელობა და ინდივიდი იღუპება. რადიაციული გამოსხივების ქვედა ზღურბლი არ არსებობს, ყოველი სულ მცირე დოზაც იწვევს მუტაციას. ბუნებრივი რადიაციული ფონის გადიდება თან სდევს ქრონიკული დასხივება, რის გამოც პოპულაციაში, მ. შ. ადამიანშიც, გროვდება ფარული საზიანო მუტაციები. ატომური წარმოების გადიდებასთან დაკავშირებით რ. გ-ის მნიშვნელობა მეტად გაიზარდა. რ. გ-ში 3 ძირითადი მიმართულება ჩამოყალიბდა: ბ ი ო ფ ი ზ ი კ უ რ ი ა ნ უ რ ა დ ი ო ლ ო გ ი უ რ ი (შეისწავლის გენეტ. მოქმედების მექანიზმებს), გ ე ნ ე ტ ი კ უ რ ი (მემკვიდრულობისა და ცვალებადობის მოვლენის შესასწავლად მუტანტური ფორმების მიღება), ს ე ლ ე ქ ც ი უ რ ი (სამეურნეო თვალსაზრისით სასარგებლო მუტაციების მიღება). რ. გ. საფუძვლად უდევს რ ა დ ი ა ც ი უ ლ ს ე ლ ე ქ ც ი ა ს. კულტ. მცენარეებში მიღებულია მაღალპროდუქტიული ჯიშები, მიკროორგანიზმებში კი — შტამები. მნიშვნელოვანი მიმართულებაა აგრეთვე კ ო ს მ ო ს უ რ ი რ. გ., იგი შეისწავლის კოსმ. სხივების გენეტ. მოქმედების კანონზომიერებას კოსმ. ფრენის სხვა ფაქტორებთან კომპლექსში. *ა. შათირიშვილი.*

**რადიაციული დეფექტები,** კრისტალური გისოსის დეფექტები, რ-ებსაც იწვევს კრისტალზე *მაიონიზებელი გამოსხივების* ზემოქმედება.

**რადიაციული ეფექტები,** მყარ სხეულებში მიმდინარე სხვადასხვა მოვლენა, რ-ებსაც იწვევს *მაიონიზებელი გამოსხივების* ზემოქმედება.

**რადიაციული მილი,** სახურებელი, მხურვალმტკიცე ფოლადის ან კორუნდის მილი, რ-შიც წვავენ აირულ (ზოგჯერ თხევად) საწვავს. გახურებული მილის ზედაპირიდან გამოსხივებული სითბო გადაეცემა გასახურებელ სხეულს. რ. მ-ს იყენებენ ისეთ ნაკეთობათა დასამუშავებლად, რ-ებსაც ნამწვი პროდუქტები არ უნდა შეეხოს. ლითონის რ. მ-ებს იყენებენ ნაკეთობათა 950°C-მდე გასახურებლად, კორუნდისას— 1200°C-მდე. რ. მ-ის დიამეტრია 60—200 მმ, თითოეული შტოს სიგრძე— 2,5 მ. უმარტივესი პირდაპირი რ. მ. ვერტიკალურად ან ჰორიზონტალურად დაყენებული მილია, რ-ის ერთ ბოლოზე დამონტაჟებულია სანთურა, ხოლო მეორე ბოლოდან გადის წვის პროდუქტები.

**რადიაციული პირომეტრი,** *პირომეტრი*, რ-საც იყენებენ რადიაციული ტემპ-რის გასაზომად. რ. პ-ით სხეულთა ტემპრა განისაზღვრება მათთან კონტაქტის გარეშე — ტალღათა სიგრძის მთელ დიაპაზონში ჯამური სითბური გამოსხივების მიხედვით.

**რადიაციული ქიმია,** ქიმიის დარგი, რ-იც შეისწავლის *მაიონიზებელი გამოსხივების* ზეგავლენით გამოწვეულ ქიმ. პროცესებს. რ. ქ. ჩაისახა XX ს. დასაწყისში *რენტგენის სხივებისა* და *რადიოაქტიურობის* აღმოჩენის შემდეგ; განსაკუთრებით სწრაფი ტემპით განვითარდა 1945 წლის შემდეგ, როდესაც აშენდა *ბირთვული რეაქტორები*. მაიონიზებელი მოქმედება ახა-

სიათიებს როგორც ელექტრომაგნიტურ გამოსხივებას (რენტგენის სხივები, γ-სხივები და სხვ.), ისე სწრაფ დამუხტულ ნაწილაკებს (ელექტრონები, პროტონები, α-ნაწილაკები და სხვ.), რ-თა ენერგია აღემატება ატომის (ან მოლეკულის) *იონიზაციის პოტენციალს* (ჩვეულებრივად მისი სიდიდეა 10—15 *ევ*).

რ. ქ-ის განვითარებაში განსაკუთრებული როლი ითამაშა იმ რადიაციულ-ქიმ. პროცესების შესწავლამ, რ-ებიც წყალში მიმდინარეობს რეაქტორის გამოსხივების ზემოქმედებით (წყლის რადიოლიზი). რადიოლიზის მოვლენის დეტალურმა შესწავლამ გამოავლინა გამოსხივების მოქმედების ფიზ. საფუძვლები. ნივთიერებაზე გამოსხივების მოქმედებისას ხდება მისი შემადგენელი ატომებისა და მოლეკულების აღგზნება ან იონიზაცია, რის შემდეგაც ნივთიერებაში გამავალი ნაწილაკის გზის (ტრეკის) გასწვრივ წარმოიქმნებიან ელექტრონნეიტრალური ნაწილაკები (რადიკალები და ატომები) და დამუხტული ნაწილაკები (იონები და იონ-რადიკალები). ტრეკს გასდევს აგრეთვე გამოტყორცნილი ელექტრონები, რ-ებიც განიბნევიან ნივთიერებაში, იწვევენ იონიზაციას და წარმოქმნიან რადიკალებს. მაიონიზებელი ნაწილაკი ბოლოს კარგავს ენერგიას და ან ატომის სახით ჩარჩება ნივთიერებაში (თუ იგი იონიზებული ატომი იყო), ან შთაინთქმება გარემოს მიერ (თუ იგი ელექტრომაგნ. ბუნებისაა). გამოსხივებისა და ნივთიერების ურთიერთქმედების ამ პირველად პროცესს თან სდევს დიფუზიის პროცესები, რ-თა სიჩქარე დასხივების ტემპ-რაზეა დამოკიდებული. ნივთიერებაში გამოსხივებით წარმოქმნილი ნაწილაკების დიფუზიის შედეგად ე. შ. აღიძვრება ქიმ. რეაქციები (რადიაციულ-ქიმ. რეაქციები).

რადიაციულ-ქიმ. რეაქციები ჩვეულებრივი ქიმ. რეაქციებისაგან იმით განსხვავდებიან, რომ მათი ენერგეტიკული ბარიერი ძალიან დაბალია, რადგან ენერგიის გარკვეულ ნაწილს მათ აწვდის თვით გამოსხივება. ამის გამო რადიაციულ-ქიმ. რეაქციები მიმდინარეობენ ძალიან დაბალ ტემპ-რაზეც (—200°C და უფრო დაბალზე). მათი სიჩქარე თითქმის არ არის დამოკიდებული ტემპ-რაზე. რადიაციულ-ქიმ. რეაქციების მიმდინარეობა დამოკიდებულია ნივთიერების აგრეგატულ მდგომარეობაზე. აირებში რ ა დ ი ა ც ი უ ლ - ქ ი მ ი უ რ ი  გ ა მ ო ს ა ვ ა ლ ი (G) შედარებით დიდია, კონდენსირებულ სისტემებში კი — ნაკლები. რადიაციის ხანგრძლივი მოქმედების პირობებში დასხივებულ ნივთიერებაში მყარდება რადიაციულ-ქიმ. წონასწორობა. ამ დროს პირდაპირი და უკუ მიმართულებით მიმდინარე რეაქციების სიჩქარეები ერთმანეთის ტოლია. ასეთი სტაციონარული მდგომარეობის პირობებში სისტემა ქიმ. ცვლილებას აღარ განიცდის. რ. ქ. და სითბური სტაციონარული მდგომარეობა მკვეთრად განსხვავდებიან ერთმანეთისაგან. რ. ქ-ის პროცესებში ქიმ. რეაქციის გამოსავალი ბევრად უფრო მაღალია. ამ გარემოებამ განაპირობა რადიაციულ-ქიმ. პროცესების პრაქტ. გამოყენება. მაგ., მაიონიზებელი გამოსხივების ზეგავლენით ნახშირწყალბადებს ჟანგავენ ჰაერის ჟანგბადით, რის შედეგადაც მიიღება ისეთი ნივთიერებები, რ-ებიც შედიან სარეცხი საშუალებების, საზეთი ზეთებისა და სხვ. შედგენილობაში.

რ. ქ. მჭიდროდ დაკავშირებულია მეცნ. და ტექ. მრავალ დარგთან.

*ლიტ.*: С в о л л о у А., Радиационная химия, пер. с англ., М., 1976.

**რადიაციული ჩატაცება** ნ ე ი ტ რ ო ნ ე ბ ი ს ა, ბირთვული რეაქცია (n, γ), რ-შიც ბირთვ-სამიზნე ჩაიჭერს ნეიტრონს, ხოლო წარმოქმნილი ბირთვის აგზნების ენერგია გამოსხივდება γ-კვანტის სახით. რ. ჩ-ის ალბათობა დამოკიდებულია ბირთვ-სამიზნის თვისებებზე და ნეიტრონის ε ენერგიაზე. რ. ჩ-ის ალბათობა, როგორც წესი, მცირდება ε-ის გაზრდით (გამონაკლისია რ. ჩ-ის ე. წ. რეზონანსული რეაქციები). ნელი ნეიტრონებისათვის რ. ჩ-ის *ეფექტური განივკვეთი* $\varepsilon^{-1/2}$ პროპორციულია. რ. ჩ-ის γ-სხივების სპექტრის გამოკვლევა წარმოქმნილი ბირთვების მახასიათებლების (ენერგიის დონეების, სპინების, ლუწობის) განსაზღვრის საშუალებას გვაძლევს. რ. ჩ-ს ფართოდ იყენებენ რადიოაქტ. იზოტოპების მისაღებად.

*ლიტ.*: Д е м и д о в А. М., Методы исследования излучения ядер при радиационном захвате тепловых нейтронов, М., 1963.

**რადიკალი** (<ლათ. radix — ძირი, ფესვი), 1. პოლიტიკური პარტიის წევრი (კაპიტალ. ქვეყნებში), რ-იც მოითხოვს დემოკრ. რეფორმების გატარებას ბურჟ. სახელმწიფოს ჩარჩოებში და მისი ინტერესებისათვის. 2. უკიდურესი, გადამწყვეტ ღონისძიებათა მომხრე.

**რადიკალი** (მათ.), მათემატიკური ნიშანი $\sqrt{\phantom{a}}$ (შეცვლილი ლათ. *r*), რ-ითაც აღინიშნება ფესვის ამოღების მოქმედება და ფესვის ამოღების შედეგი, ე. ი. $\sqrt[n]{a}$ სახის რიცხვი. იხ. აგრეთვე *ფესვი*.

**რადიკულიტი** [ლათ. radicula (კნინ.) — ძირი, ფესვი], ადამიანის პერიფერიული ნერვული სისტემის ყველაზე ხშირი დაავადება; ვითარდება ზურგის ტვინის ნერვების ფესვთა დაზიანების შედეგად. გამომწვევი მიზეზია ტრავმა, ნივთიერებათა ცვლის მოშლა, ინტოქსიკაცია (პ ო ლ ი რ ა დ ი კ უ ლ ი ტ ი ს დროს). განარჩევენ კისრის, მხარ-კისრის, გულმკერდისა და წელ-გავის რ-ს, რ-იც მიმდინარეობს მწვავედ ან ქრონიკულად. კისრის რ-ის დროს ტკივილი შეიგრძნობა კეფისა და კისრის მიდამოში, ძლიერდება თავის მობრუნებისას, ხველებისა და სხვ. დროს. *ოსტეოქონდროზით* ან *სპონდილოზით* გამოწვეული კისრის რ-ის დროს ტკივილს დაერთვის თავბრუ, სმენის დაქვეითება, ბარბაცი სიარულისას და თავის ტვინის სისხლით მომარაგების უკმარისობის სხვა ნიშნები. მხარ-კისრის რ-ის დროს ტკივილი იცის კისრის, მხრის სარტყლისა და ხელის მიდამოში; გულმკერდის რ-ის დროს — ნეკნთაშუა ნერვების გაყოლებით. ყველაზე ხშირია წ ე ლ-გ ა ვ ი ს რ., რ-საც იწვევს მალთაშუა დისკოების, იოგებისა და სახსრების დეგენერაციული ცვლილებები. რ-ის ეს ფორმა უმეტესად ქრონიკულად მიმდინარეობს და რეციდივები ახასიათებს, ტკივილი ლოკალიზდება წელ-გავის მიდამოში, საჯდომი ნერვის გაყოლებით, ძლიერდება მოძრაობისა და სიარულის დროს; ხშირად დაერთვის ხერხემლის გამრუდება (*სკოლიოზი*), მგრძნობელობის მოშლა და სხვ. (იხ. აგრეთვე *იშიასი*). მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა დამოკიდებულია რ-ის გამომწვევ მიზეზზე და პროცესის სტადიაზე. იყენებენ ტკივილგამაყუჩებელ საშუალებებს, ნოვოკაინის ბლოკადას, გამღიზიანებელ პრეპარატებს (ფუტკრის ან გველის შხამი), B ვიტამინის კომპლექსს, ბიოგენურ სტიმულატორებს (ალოე, მინისებრი სხეული და სხვ.), ანტიქოლინესთერაზულ პრეპარატებს; დაჭიმვას, ფიზიოთერაპიულ პროცედურებს; კარგია აგრეთვე სამკურნ. ფიზკულტურა, მასაჟი, ნემსით ჩხვლეტა, კურორტული მკურნალობა; გართულების დროს — ქირურგ. ოპერაცია (მალთაშუა დისკოს თიაქრის მოცილება).

**რადიმიჩები,** ძვ. რუსული ტომობრივი გაერთიანება ახ. წ. პირველი ათასწლეულის ბოლოს. სახლობდნენ დნეპრის ზემო აუზის აღმ. ნაწილში. არქეოლ. მონაცემებით, რ. თავისი ყოფითა და განვითარებით არ გამოირჩეოდნენ მეზობელი ტომებისაგან. XI—XII სს-ში მათ მიწებზე გაჩნდა ფეოდ. ქ-ები (გომელი და სხვ.). IX ს-ში რ. ხარკს უხდიდნენ ხაზარებს. 885 მთავარმა ოლეგმა შეუერთა კიევის რუსეთს. უკანასკნელად მატიანეში იხსენიებიან 1169.

**რადიო** (ლათ. radio — გამოვასხივებ), 1. რადიოტალღების საშუალებით შორ მანძილზე ცნობათა უმავთულოდ გადაცემის ხერხი. 2. მეცნიერებისა და ტექნიკის დარგი, რ-იც დაკავშირებულია ფიზ. მოვლენების შესწავლასა (*რადიოფიზიკა*) და გამოყენებასთან (*რადიოკავშირი, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია, რადიოტელემექანიკა, რადიოლოკაცია* და სხვ. იხ. აგრეთვე *რადიოტექნიკა*). 3. ვიწრო გაგებით — რ ა დ ი ო მ ა უ წ ყ ე ბ ლ ო ბ ა, ინფორმაციის გავრცელების მასობრივი საშუალება.

**რადიო...,** რთული სიტყვის შემადგენელი ნაწილი; აღნიშნავს: 1. რადიოსთან დაკავშირებულს, მაგ., რადიომიმღები, რადიოსიგნალი; 2. რადიოაქტიურობასთან, რადიაციასთან დაკავშირებულს, მაგ., რადიოელემენტი, რადიომკურნალობა.

**რადიოავტოგრაფია,** ა ვ ტ ო რ ა დ ი ო გ რ ა ფ ი ა, საკვლევ ობიექტში რადიოაქტიური ნივთიერებების განლაგების შესწავლის მეთოდი, რ-ის დროსაც მაიონიზებელი გამოსხივებისადმი მგრძნობიარე ემულსიას ათავსებენ გამოსაკვლევ ობიექტზე და მისი საშუალებით განსაზღვრავენ ელემენტების ძალზე მცირე რაოდენობას, მისი განაწილების ხასიათსა და მიკროლოკალიზაციას საკვლევი ობიექტის ცალკეული უჯრედის ფარგლებში.

რ. გამოიყენება მეცნ. და ტექ. სხვადასხვა დარგში. ბიოლოგიაში რ. პირველად გამოიყენა ე. ლონდონმა (1904) ცხოველთა ქსოვილებში რადიუმის აღმოჩენის მიზნით. შემდეგში ეს მეთოდი გამოიყენეს ექსპერ. ცხოველების ორგანიზმში პოლონიუმის განაწილების შესასწავლად, აგრეთვე α და β-ნაწილაკების რეგისტრირებისათვის სპეც. ემულსიების საშუალებით. არსებობს კონტრასტული და კვალოვანი რ. პირველ შემთხვევაში ფოტოშრის გაშავების ოპტიკური სიმკვრივის საფუძველზე ქსოვილის ჰისტოლ. ანათალში წარმოებს რადიოელემენტის განაწილების ანალიზი. ამ მიზნით იყენებენ ჰალოიდური ვერცხლის მაღალი კონცენტრაციის მქონე თხელ ემულსიურ შრეს (5—10 *მკმ* სისქის), მეორე შემთხვევაში კვლევას აწარმოებენ უფრო სქელი (10—50 *მკმ*) ემულსიის ფენით, თანაც α- და β-ნაწილაკების კვალის (ტრეკის) რაოდენობის დათვლით მიკროსკოპში. ორგანოებში, ქსოვილებსა და უჯრედებში ნივთიერებათა მიკროლოკალიზაციისა და სტრუქტურის დადგენისათვის შემუშავებულია ჰისტოავტორადიოგრაფიის მეთოდები: ა. კონტაქტური — მონტირების მეთოდი, როდესაც ანათალი ფიქსირდება ემულსიაზე; ბ. ემულსიით გადაღების მეთოდი, რ-ის დროსაც თხელ ემულსიურ ფირს ჰისტოლ. ანათალის ზემოდან ათავსებენ; გ. თხიერი ემულსიის გამოყენების მეთოდი — პრეპარატს მთლიანად ჩაუშვებენ თხიერ ემულსიაში ანდა ემულსიას აწვეთებენ ჰისტოლ. ანათალზე.

*ნ. გელაშვილი.*

**რადიოამფეთქი,** უკონტაქტო ამფეთქი, რ-შიც ჭურვის ასაფეთქებლად მიზნის მიერ გამოსხივებული ან არეკვლილი რადიოტალღები გამოიყენება. მასში ერთ ბლოკადაა გაერთიანებული მინიატიურული რადიოგადამცემები და რადიომიმღები.

**რადიოასტრონომია,** ასტრონომიის დარგი, რ-იც ცის ობიექტებს იკვლევს მათ მიერ გამოსხივებული რადიოტალღების რეგისტრაციის საფუძველზე *მმ*-ის ნაწილებიდან რამდენიმე *კმ*-მდე სიგრძეთა დიაპაზონში. რადიოდიაპაზონის ელექტრომაგნ. ტალღების რეგისტრაცია არსებითად ავსებს ცის ობიექტების დაკვირვებებს ოპტ. და უფრო მოკლეტალღოვან დიაპაზონებში. რ. ჩამოყალიბდა XX ს. 30—40-იან წლებში, როცა შენიშნულ იქნა ირმის ნახტომის (1931), მზის (1942), მთვარის

(1945), ვარსკვლავთშორისეთისა და გალაქტიკების (1946) რადიოგამოსხივება.

60-იანი წლებიდან დაიწყო რადიოასტრონ. მონაცემთა ფართო გამოყენება ცის სხეულებისა და ვარსკვლავთშორისი ნივთიერების ფიზ. მოვლენათა შესასწავლად. თეორეტიკოსებმა დაასაბუთეს, რომ დაკვირვებით შემჩნეული რადიოასტრონ. მოვლენები განპირობებულია რადიოგამოსხივების ფიზიკაში ცნობილი მექანიზმებით: მყარი სხეულის *სითბური გამოსხივებით*, რ-იც ეკუთვნის ცთომილებსა და მზის სისტემის მცირე სხეულებს; ელექტრონების *მუხრუჭა გამოსხივებით*, რ-იც წარმოიქმნება გალაქტიკის აიროვან ნისლეულებში, მზისა და ვარსკვლავების ატმოსფეროში, ანუ კოსმ. პლაზმაში; თბური და რელატივისტური ელექტრონების დამუხრუჭებით ძლიერ მაგნ. ველებში, რ-ებიც წარმოიშობა მზის აქტ. არეებში, პლანეტების გარემომცველ რადიაციულ სარტყლებში, *რადიოგალაქტიკებში*, *კვაზარებში*, აგრეთვე ზოგი სხვა პროცესით. აღნიშნული მიზეზებით წარმოშობილი რადიოგამოსხივების სპექტრი უწყვეტია. მასთან ერთად გვხვდება ცის ობიექტების მონოქრომატული რადიოგამოსხივებაც. ამ უკანასკნელის წარმოშობის მექანიზმი მდგომარეობს სხვადასხვა ატომურ და მოლეკულურ ენერგეტიკულ დონეებს შორის კვანტურ გადასვლებში. კერძოდ, როცა ვარსკვლავთშორისეთში გავრცელებული ნეიტრალური წყალბადის ატომებში ხდება გადასვლა ზენაზი სტრუქტურის ქვედონეებს შორის, წარმოიშობა 21 *სმ* სიგრძის რადიოგამოსხივება. ცის მრავალი წერტილიდან ამ რადიოხაზის გამოსხივების რეგისტრაციამ დიდი როლი შეასრულა გალაქტიკის სტრუქტურული, კინემატიკური და ფიზ. თვისებების შესწავლაში.

რ-ს ჰყოფენ ქვედარგებად: მზის, პლანეტურ, გალაქტიკურ და მეტაგალაქტიკურ რ-დ. მ ზ ი ს რ. შეისწავლის მზის ატმოსფეროს (ქრომოსფეროს, გვირგვინს, მზისიერ ქარს). ამ შესწავლის მიზანია მზის აქტიურობისა და მზის საერთო ბუნების კვლევა. რადიოგამოსხივება მილიმეტრულ დიაპაზონში განპირობებულია მზის ქრომოსფეროს პლაზმაში ელექტრონების მუხრუჭა გამოსხივებით და შედარებით სტაბილურია. სანტიმეტრულ დიაპაზონში იგი ძირითადად წარმოადგენს მზის ლაქების ზემოდან მოქცეული ცხელი დამაგნიტებული პლაზმის ელექტრონების მუხრუჭა და სინქროტრონულ გამოსხივებას. მეტრულ დიაპაზონში მზის რადიოგამოსხივება არასტაბილურია, ცალკეული რადიო-ჩქეფის ხასიათს ატარებს. რადიოჩქეფის სიმძლავრე ზოგჯერ ათეულ მილიონჯერ ჭარბობს გვირგვინის ფონურ რადიოგამოსხივებას. ჩქეფის წარმოშობა უნდა მიეწეროს მზის ატმოსფეროში სწრაფ ნაწილაკთა ნაკადების გავლას. რ. შეისწავლის მზისიერ ქარსაც, რისთვისაც აკვირდებიან დაშორებული რადიოწყაროებიდან მომდინარე რადიოტალღების მასში გაბნევის კანონზომიერებებს.

პ ლ ა ნ ე ტ უ რ ი რ. იკვლევს პლანეტებისა და მათი თანამგზავრების ზედაპირის, პლანეტების ატმოსფეროსა და რადიაციული სარტყლების თბურსა და ელექტრულ თვისებებს. პლანეტების ზედაპირული თვისებების შესწავლა, რ-თა ოპტ. დიაპაზონში დაკვირვება შეუძლებელია (თუ სქელი ატმოსფერო ფარავს), რადიოასტრონ. განსაზღვრების საშუალებით მეტად ძვირფას ინფორმაციას გვაწვდის.

გ ა ლ ა ქ ტ ი კ უ რ ი რ. შეისწავლის ჩვენი გალაქტიკის სტრუქტურას, მისი ცენტრ. ნაწილის (ბირთვის) აქტიურობას, ვარსკვლავთშორისი აირის მორფოლ., კინემატიკურსა და ფიზ. თვისებებს, გალაქტიკის მაგნ. ველის სტრუქტურასა და გალაქტიკური რადიოგამოსხივების სხვადასხვა წყაროს ბუნებას. გალაქტიკური რადიოგამოსხივების მძლავრ წყაროებს წარმოადგენენ *ზეახალ ვარსკვლავთა* ნარჩენები, დაიონებული აირების ღრუბლები, *პულსარები*, ვარსკვლავთა მჭიდრო ორმაგი სისტემები, რ-ებშიაც ერთ-ერთ კომპონენტს *შავი ორმო* წარმოადგენს. რეგისტრირებულია რადიოგამოსხივება ჰიდროქსილის (OH) ხაზებში და ზოგ მოლეკულურ ზოლში. გალაქტიკური რ-ის მეშვეობით შეისწავლიან კოსმ. სხივების წარმოშობის პრობლემასაც.

მ ე ტ ა გ ა ლ ა ქ ტ ი კ უ რ ი რ. შეისწავლის ჩვენი გალაქტიკის გარეთ მდებარე ობიექტებს. ე. წ. ნორმალური გალაქტიკები (რ-ებიც რაოდენობით ჭარბობს სხვა ტიპის გალაქტიკებს) ხასიათდება შედარებით სუსტი რადიოგამოსხივებით, რ-იც დაკავშირებულია გალაქტიკებში გავრცელებულ მაგნ. ველებში სწრაფი ელექტრონების მოძრაობებთან. ასეულჯერ უფრო მძლავრია რადიოგამოსხივება აქტ. ბირთვების მქონე გალაქტიკებიდან. კიდევ უფრო მეტად მძლავრი რადიოგამოსხივების მქონე გალაქტიკებს რადიოგალაქტიკებს უწოდებენ. ამ უკანასკნელთა უმრავლესობას ორკომპონენტიანი სტრუქტურა ახასიათებს (ოპტიკურად ისინი მოჩანან როგორც ელიფსური ფორმის გალაქტიკები). ითვლება, რომ ასეთი ფორმა განპირობებულია გალაქტიკის ბირთვის (გულის) მძლავრი განმეორებადი აფეთქებებით, რ-ებიც ორმხრივ გამოტყორცნიან რადიოგამომსხივებელ მასებს, რ-ებშიაც ელექტრონებისა და მაგნ. ველის ენერგია უზარმაზარია ($10^{61}$ *ერგი*).

კიდევ უფრო მეტად მძლავრ გარეგალაქტიკურ რადიოგამოსხივების წყაროებს წარმოადგენენ კვაზარები.

დისკრეტულ გარეგალაქტიკურ რადიოწყაროებთან ერთად შეიმჩნევა აგრეთვე მეტაგალაქტიკის ფონური გამოსხივებაც. მას აპირობებს სუსტი რადიოწყაროების ერთობლიობა და იზოტროპული გამოსხივება, რ-იც შეესაბამება ტემპ-რას 2,7 K. ეს უკანასკნელი გამოსხივება ეკუთვნის ნივთიერებას (პლაზმას), რ-იც შეავსებდა მეტაგალაქტიკას სამყაროს ამ ნაწილის განვითარების ადრეულ სტადიაზე, როცა ეს ნივთიერება უფრო მკვრივი იყო, ვიდრე თანამედროვე ეპოქაში და მისი ტემპ-რა 3000—5000 K-ს აღწევდა (ე. წ. *რელიქტური გამოსხივება*).

რ. მოიცავს აგრეთვე რადიოლოკაციურ ასტრონომიას, რ-იც მზის სისტემის სხეულებს შეისწავლის მათკენ საგანგებო რადიოგადამცემებით გაგზავნილი და მათივე ზედაპირისაგან უკუარეკვლილი რადიოტალღების მეშვეობით. ამ საშუალებით გაიზომება მანძილები სხეულებამდე, ირკვევა მათი ზედაპირების რელიეფი, შეისწავლება ასტრომეტრიული და ასტროფიზ. პრობლემები.

რ-ის ძირითად ხელსაწყოს წარმოადგენს *რადიოტელესკოპი*. ფართოდ იყენებენ აგრეთვე რადიომეტრებს (უწყვეტი რადიოსპექტრის შესასწავლად), რადიოსპექტრომეტრებს (სპექტრული შედგენილობისა და ხაზების ინტენსიურობათა განსასაზღვრავად), რადიოპოლარიმეტრებს, *რადიოინტერფერომეტრებს* და სხვ.

*ლიტ*.: Каплан С. А., Элементарная радиоастрономия, М., 1966; Каплан С. А., Пикельнер С. Б., Межзвездная среда, М., 1963; Краус Д. Д., Радиоастрономия, пер. с англ., М., 1973.

*ე. ხარაძე.*

**რადიოასტრონომიული ობსერვატორიები,** სამეცნიერო დაწესებულებები, რ-ნიც სწავლობენ ციურ სხეულებს მათ მიერ რადიოდიაპაზონში (1 *მმ*-იდან რამდენიმე *კმ*-მდე) გამოსხივებული ტალღების საშუალებით. პირველი რ. ო. შეიქმნა XX ს. 50-იან წლებში დიდ ბრიტანეთში (ჯოდრელ-ბენკი, მანჩესტერის მახლობლად). ამჟამად რ. ო-ის რაოდენობა 100-ს აღემატება.

სსრკ რ. ო-ს შორის აღსანიშნავია: სსრკ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტის სერპუხოვის რ. ო. (1 *კმ* ზომის ჯვრისებრი რადიოტელესკოპი *მ*-იანი დიაპაზონისათვის, 22 *მ*-იანი პარაბოლოიდი და სხვ.); სპეც. ასტროფიზ. ობსერვ. რ. ო. ზელენჩუკში (600 *მ*-იანი რგოლისებრი რადიოტელესკოპი *სმ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის); ყირიმის ასტროფიზ. ობსერვ. რ. ო. სიმეიზში (22 *მ*-იანი დიამეტრის მქონე პარაბოლოიდი *მმ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის); პულკოვოს ობსერვ. რ. ო. (130 *მ*-იანი რადიოტელესკოპი *სმ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის); გორკის რადიოფიზ. ინ-ტის რ. ო. (25 *მ*-იანი რადიოტელესკოპი *მმ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის); უკრ. სსრ მეცნ. აკად. რადიოფიზ. და ელექტრონიკის ინ-ტის რ. ო. (უდიდესი რადიოტელესკოპი *დმ*-იანი დიაპაზონისათვის).

საზღვარგარეთის რ. ო-ს შორის აღსანიშნავია შემდეგი რ. ო.: აშშ-ში — გრინბენკის რ. ო. (სამელემენტიანი ინტერფერომეტრი, რ-ის ბაზისი 2,4 *კმ* ფარგლებში იცვლება, 42 *მ*-იანი და 11 *მ*-იანი პარაბოლოიდები *მმ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის, 91 *მ*-იანი პარაბოლოიდი *სმ*-იანი დიაპაზონისათვის და სხვ.); რ. ო. არესიბოში (აქვს 300 *მ*-იანი სფერული ანტენა *სმ*-იანი და *მმ*-იანი ტალღების დიაპაზონებისათვის); ოუენზ-ველის რ. ო. (ინტერფერომეტრი, შედგენილი 40 *მ*-იანი და ორი 27 *მ*-იანი პარაბოლოიდებისაგან). დ ი დ ბ რ ი ტ ა ნ ე თ შ ი: ჯოდრელ-ბენკის რ. ო. (76 *მ*-იანი პარაბოლოიდი 20 *სმ*-მდე ტალღის დიაპაზონისათვის და მასთან ინტერფერომეტრის სქემით შეერთებული ორი მცირე პარაბოლოიდი); კემბრიჯის რ. ო. (1,6 *კმ* ბაზისიანი რადიოინტერფერომეტრი *სმ*-იანი და *დმ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის). ა ვ ს ტ რ ა ლ ი ა შ ი: პარქსის რ. ო. (64 *მ*-იანი პარაბოლოიდის კომბინაცია 20 *მ*-იან მოძრავ პარაბოლოიდთან, *მმ*-იანი და *სმ*-იანი ტალღების დიაპაზონებისათვის); მოლონგლოს რ. ო. (ჯვრისებრი 1,6 *კმ*-იანი რადიოტელესკოპი 75 *სმ*-იანი და 3 *მ*-იანი ტალღების გამოსხივებისათვის). ს ა ფ რ ა ნ გ ე თ შ ი: რ. ო. ნანსის მახლობლად [200×40 *მ*-იანი (*დმ*-იანი ტალღებისათვის) და რამდენიმე სამზეო რადიოტელესკოპი]. ნ ი დ ე რ ლ ა ნ დ შ ი: რ. ო. ვესტერბორკში (თორმეტი 20 *მ*-იანი პარაბოლოიდისაგან შედგენილი 1 *კმ* ზომის რადიოტელესკოპი 21 *სმ*-იანი და 6 *სმ*-იანი გამოსხივებისათვის). გ ფ რ-შ ი: ბოხუმის რ. ო. (100 *მ*-იანი პარაბოლოიდი *მმ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის). ი ნ დ ო ე თ შ ი: უტაკამუნდის რ. ო. (500 *მ*-იანი ცილინდრული რადიოტელესკოპი *მ*-იანი ტალღების დიაპაზონისათვის).

**რადიოაქტივაციური ანალიზი,** იგივეა, რაც *აქტივაციური ანალიზი*.

**რადიოაქტივობა,** იგივეა რაც *რადიოაქტიურობა*.

**რადიოაქტიური ელემენტები,** ქიმიური ელემენტები, რ-თა ყველა იზოტოპი რადიოაქტიურია. რ. ე-ს ეკუთვნის *ტექნეციუმი* (ატ. ნ. 43), *პრომეთიუმი* (61), *პოლონიუმი* (84) და პერიოდული სისტემის ყველა მომდევნო ელემენტი. 1984 წლისათვის ცნობილი იყო 26 რ. ე. იმ ელემენტებს, რ-ებიც პერიოდულ სისტემაში განლაგებულნი არიან ურანის შემდეგ, ეწოდებათ *ტრანსურანული ელემენტები*. 14 რ. ე. ატ. ნ-ით 90—103 შეადგენს *აქტინოიდების* ოჯახს. ბუნებრივი რ. ე-იდან მხოლოდ ორს — *თორიუმსა* (ატ. ნ. 90) და *ურანს* (92)—აქვს ისეთი დიდი ნახევრად დაშლის პერიოდის ($T_{1/2}$) იზოტოპები, რ-ებიც დედამიწის ასაკის თანაზომადნი არიან. ამიტომ ესენი არიან პირველადი რ. ე. $^{232}Th$, $^{235}U$ და $^{238}U$ იზოტოპები ქმნიან ბუნებრივ *რადიოაქტიურ მწკრივებს*.

რ. ე. ატ. ნომრებით 43, 61, 93 და ყველა მომდევნო რ. ე. ხელოვნურად იქნენ მიღე-

ბულნი ბირთვული რეაქციების გზით. რ. ე-ის დაყოფა ბუნებრივ და ხელოვნურ რ. ე-ად პირობითია. ბუნებაში ნაპოვნია ტექნეციუმის, პრომეთიუმის, ნეპტუნიუმის (ატ.ნ.- 93) და პლუტონიუმის (94) მცირე რაოდენობა. ბუნებაში მოიპოვება თორიუმისა და ურანის მინერალების დიდი რაოდენობა, რ-თა გადამუშავებითაც მიიღება თვით ელემენტები. რ. ე-ს დიდი პრაქტიკული მნიშვნელობა აქვთ. მათ იყენებენ *ბირთვულ რეაქტორებსა* და *ბირთვულ იარაღებში* და სხვ.

**რადიოაქტიური კაროტაჟი**, იხ. სტ. *კაროტაჟი*.

**რადიოაქტიური მინერალები**, მინერალები, რ-ებიც შეიცავს ბუნებრივ რადიოაქტიური ელემენტების ($^{238}U$-ის, $^{235}U$-ის და $^{232}Th$-ის *რადიოაქტიური მწკრივების* დიდი სიცოცხლის ხანგრძლივობის მქონე იზოტოპები) ისეთ რაოდენობას, რ-იც ჭარბობს ამ ელემენტის საშ. შემცველობას დედამიწის ქერქში (იხ. *კლარკი* ელემენტთა). ცნობილია U-ისა და Th-ის შემცველი 250-მდე სხვადასხვა კლასის მინერალი; Ra-ის მინერალები დადგენილი არ არის. რ. მ-ის მრავალფეროვნება განპირობებულია U-ის ორი ჟანგვის ხარისხით: $U^{4+}$ და $U^{6+}$, აგრეთვე $U^{4+}$-ის იზომორფიზმით $Th^{4+}$-თან, იშვიათ მიწათა ელემენტებთან, $Zr^{4+}$-თან, $Ca^{2+}$-თან და $Th^{4+}$-ის იზომორფიზმით ცერიუმის ქვეჯგუფის იშვიათ მიწათა ელემენტებთან. რ. მ-ში განასხვავებენ ურანის მინერალებს და თორიუმის მინერალებს, რ-ებშიც ძირითადი კომპონენტებია U და Th, აგრეთვე ურან- და (ან) თორიუმშემცველ მინერალებს, რ-ებშიც U და (ან) Th მხოლოდ იზომორფული მინარევების სახითაა. მრავალი რ. მ-ისათვის დამახასიათებელია მეტამიქტური მდგომარეობა (იხ. *მეტამიქტური მინერალები*). ქანებში გაბნეული რ. მ-ის შემცველობა განაპირობებს ქანთა ბუნებრივ რადიოაქტიურობას (იხ. *რადიოაქტიურობა ქანებისა*). მრავალი რ. მ. U და Th მადნებია.

**რადიოაქტიური მწკრივები**, რადიოაქტიური ოჯახები, გენეტიკურად ერთმანეთთან დაკავშირებული რადიოაქტიური იზოტოპების ჯგუფები, რ-ებშიც ყოველი მომდევნო წევრი წარმოქმნილია წინა წევრისაგან მისი ალფა-დაშლის ან ბეტა-დაშლის შედეგად. ყოველი რ. მ. იწყება ყველაზე უფრო დიდი ნახევრად დაშლის პერიოდის $T_{1/2}$ მქონე საწყისი იზოტოპით და მთავრდება მდგრადი იზოტოპით.

თუ ბირთვი ასხივებს α-ნაწილაკებს, მაშინ მისი მუხტი ($Z$) მცირდება 2-ით, ხოლო მასური რიცხვი ($A$) — 4-ით; β-ნაწილაკების გამოსხივებისას $Z$ დიდდება 1-ით, ხოლო $A$ არ იცვლება. თუ მოცემული იზოტოპის მასური რიცხვი იყოფა უნაშთოდ 4-ზე, მაშინ ასეთი მასური რიცხვი შეიძლება გამოვსახოთ ზოგადი ფორმულით $4n$ (სადაც $n$ მთელი რიცხვია). იმ შემთხვევაში, თუ 4-ზე გაყოფისას გვრჩება ნაშთში 1, 2, 3, მაშინ მასური რიცხვების ზოგადი ფორმულები შეიძლება ასე ჩაიწეროს: $4n+1$, $4n+2$, $4n+3$. ამ ფორმულების შესაბამისად განასხვავებენ 4 რ. მ-ს, რ-თა საწყისი იზოტოპებია: $^{232}_{90}Th$ (მწკრივი $4n$); $^{237}_{93}Np$ ($4n+1$); $^{238}_{92}U(4n+2)$ და $^{235}_{92}U(4n+3)$.

რ. მ-ს მათი საწყისი იზოტოპების სახელის მიხედვით უწოდებენ: თორიუმის, ნეპტუნიუმის, ურანის ($^{238}U$) და აქტინოურანის $^{235}U$ რ. მ-ს. ზოგჯერ $^{238}U$ მწკრივს უწოდებენ ურან-რადიუმის მწკრივს. ცხადია, რომ რადიოაქტ. იზოტოპი შედის მხოლოდ ერთ გარკვეულ რ. მ-ში. ბუნებაში არსებობს თორიუმის, აქტინოურანისა და ურან-რადიუმის (ბუნებრივი რ. მ.) მწკრივები. ეს დაკავშირებულია იმასთან, რომ მათი ნახევრად დაშლის პერიოდი $^{232}Th$ ($T_{1/2}=1,41\cdot10^{10}$ წ), $^{235}U$ ($T_{1/2}=7,13\cdot10^{8}$ წ) და $^{238}U$ ($T_{1/2}=4,51\cdot10^{9}$ წ) დედამიწის ასაკის თანაზომადია. ბუნებრივი რ. მ. მთავრდება ტყვიის მდგრადი იზოტოპებით $^{208}_{82}Pb$, $^{207}Pb$, და $^{206}Pb$.

ნეპტუნიუმის $^{237}Np$ ნახევრად დაშლის პერიოდი შეადგენს $2,14\cdot10^{6}$ წ. ამის გამო ნეპტუნიუმი და მისი რ. მ-ის წევრები ბუნებაში არ მოიპოვება; ყველა ისინი მიღებულნი არიან ხელოვნურად გ. *სიბორგის* და სხვ. მიერ. $^{237}Np$ მწკრივი მთავრდება $^{209}_{83}Bi$ მდგრადი იზოტოპით. ყოველი რ. მ. შეიცავს როგორც დიდი სიცოცხლის მქონე, ასევე მცირე სიცოცხლის მქონე იზოტოპებს.

ბუნებრივი რ. მ-ის წევრთა უმრავლესობას აქვს სპეც. სახელწ. და სიმბოლო (იხ. ცხრ. გვ. 272), მაგ., იზოტოპს $^{230}Th$ ეწოდება იონიუმი (სიმბოლო Io) და ა. შ. ეს სახელწოდებები წარმოიშვა ისტორიულად იზოტოპის ცნების შემოტანამდე.

ზოგიერთი იზოტოპი (რ. მ-ის წევრები) იშლება არა ერთი გზით (α-ან β-დაშლა), არამედ — ორით. ასეთი იზოტოპების ბირთვები ერთ შემთხვევაში გამოასხივებენ α-ნაწილაკს, ხოლო მეორე შემთხვევაში — β-ნაწილაკს. მაგ., $^{227}_{89}Ac$ აქტინოურანის მწკრივში 1000-იდან 988 შემთხვევაში განიცდის α-დაშლას, ხოლო 12 შემთხვევაში — β-დაშლას. თითოეული გზის მიხედვით დაშლის ალბათობა (%-ში) ნაჩვენებია ისრების გვერდით მდებარე რიცხვებით.

**რადიოაქტიური ოჯახები**, იგივეა, რაც *რადიოაქტიური მწკრივები*.

**რადიოაქტიური რიგები**, იგივეა, რაც *რადიოაქტიური მწკრივები*.

**რადიოაქტიური ფონი**, ბუნებრივი და ხელოვნური რადიოაქტივობის დონე ბიოგეოცენოზის პირობებში. ბუნებრივი რადიაცია ქმნის ე. წ. ბუნებრივ რ. ფ-ს, რ-შიც იგულისხმება კოსმ., ნიადაგის, წყლის, ჰაერისა და სხვადასხვა ნაგებობაში არსებული რადიოაქტ. ელემენტების მაიონიზებელი გამოსხივება, რ-იც ორგანიზმზე მოქმედებს გარემოდან. მასვე ეკუთვნის ორგანიზმის შინაგანი დასხივება ბუნებრივი წარმოშობის ისეთი რადიოაქტ. ნივთიერებების ხარჯზე, როგორიცაა კალიუმ-40, ურანი და თორიუმი, აგრეთვე მათი დაშლის პროდუქტები რადიუმის ჩათვლით. ადამიანისათვის ეს დოზა, რაც წელიწადში გონადებზე — სასქესო უჯრედებზე — საშუალოდ შეადგენს 0,12 რადს, ხოლო ძვლებზე 0,13 რადს, უსაფრთხო დოზად ითვლება. უნდა ვიფიქროთ, რომ კაცობრიობა დასაბამიდან შეეგუა ბუნებრივ რ. ფ-ს, მაგრამ ჩვენს დროში ეკოლ. საშიშროება გაიზარდა რადიაციის ხელოვნური წყაროების — ატომური იარაღის გამოცდის შედეგად წარმოქმნილი რადიოაქტ. ნალექების, სამედ. და ტექ. მიზნებისათვის გამოყენებული აპარატების, ამჩქარებლების, მნათიციფერბლატიანი საათებისა და სხვ. გაჩენასთან დაკავშირებით, რამაც გაზარდა ბუნებაში არსებული მაიონიზებელი გამოსხივების დონე. სიცოცხლე დედამიწაზე ჩაისახა და ვითარდება რ. ფ-ის პირობებში. ამიტომ შეიძლება ვიფიქროთ, რომ რადიაციის ბუნებრივი დონე არა მარტო სპონტანური მუტაციების გამოვლენის ერთ-ერთი მიზეზია, არამედ ფლორისა და ფაუნის ევოლ. აუცილებელი ფაქტორიც.
*ნ. გელაშვილი.*

**რადიოაქტიურობა** (ლათ. radio — გამოვასხივებ და activus — ქმედითი, მოქმედი), ქიმიური ელემენტის არამდგრადი იზოტოპის თავისთავადი (სპონტანური) გარდაქმნა სხვა იზოტოპად (ჩვეულებრივ სხვა ელემენტის იზოტოპად). რ-ის მოვლენის არსი მდგომარეობს ძირითად ან დიდი სიცოცხლის ხანგრძლივობის აგზნებულ (მეტასტაბილურ) მდგომარეობაში მყოფი ატომური ბირთვის შედგენილობის თავისთავად ცვლილებაში. ბირთვების ასეთ გარდაქმნებს თან სდევს ელემენტარული ნაწილაკების ან სხვა ბირთვების, მაგ., $^{4}_{2}He$ ბირთვების (α-ნაწილაკების), გამოსხივება. ყველა ცნობილი რადიოაქტ. გარდაქმნა მიკროსამყაროსათვის დამახასიათებელი ფუნდამენტური *ურთიერთქმედებების* შედეგია. ძლიერი ურთიერთქმედებები (ბირთვული ძალები) იწვევენ გარდაქმნებს, რ-ებსაც თან სდევს ბირთვული ნაწილაკების, მაგ., α-ნაწილაკების, პროტონების ან ბირთვის გახლეჩის პროდუქტების გამოსხივება. სუსტი ურთიერთქმედება ვლინდება ბირთვების β-დაშლისას. ელექტრომაგნ. ურთიერთქმედება იწვევს კვანტურ გადასვლებს ერთი და იმავე ბირთვის სხვადასხვა მდგომარეობებს შორის და განაპირობებს γ-გამოსხივებას. ეს გადასვლები არ იწვევს ბირთვების შედგენილობის ცვლილებას და ამიტომ, თანამედროვე კლასიფიკაციით, რადიოაქტ. გარდაქმნებს არ მიეკუთვნებიან. რ-ისგან უნდა განვასხვავოთ გარდაქმნები შედგენილი ბირთვებისა, რ-ებიც მიიღება *ბირთვული რეაქციების* დროს ბირთვსამიზნეების მიერ მათზე დაცემული ბირთვული ნაწილაკის შთანთქმის შედეგად.

რ-ის აღმოჩენის თარიღად ითვლება 1896, როდესაც ა. *ბეკერელმა* აღმოაჩინა ურანის მიერ უცნობი სახის გამჭოლი სხივების გამოსხივება. მალე აღმოჩენილ იქნა თორიუმის რ., ხოლო 1898 ცოლ-ქმარმა მ. *სკლოდოვსკა-კიურიმ* და პ. *კიურიმ* აღმოაჩინეს ორი ახ. რადიოაქტ. ელემენტი — *პოლონიუმი* და *რადიუმი*. 1903 ე. *რეზერფორდმა* და ფ. *სოდიმ* დაადგინეს, რომ α-ნაწილაკების გამოსხივებას თან სდევს ქიმ. ელემენტის გარდაქმნა, მაგ., რადიუმისა — რადონად. კ. *ფაიანსმა* და ფ. სოდიმ ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად ჩამოაყალიბეს (1913) წანაცვლების წესი, რ-იც ახასიათებს იზოტოპების გადანაცვლებას ელემენტთა პერიოდულ სისტემაში სხვადასხვა რადიოაქტ. გარდაქმნის დროს. 1934 ი. *ჟოლიო-კიურიმ* და ფ. *ჟოლიო-კიურიმ* აღმოაჩინეს *ხელოვნური რადიოაქტიურობა*, რ-მაც შემდგომში უაღრესად დიდი როლი შეასრულა. დღეისათვის ცნობილი რადიოაქტ. იზოტოპების საერთო რიცხვიდან (≈2000) მხოლოდ ≈300-ია ბუნებრივი, დანარჩენი ბირთვული რეაქციების შედეგად ხელოვნურად იქნა მიღებული.

რ-ის ყველა ცნობილი სახე შეიძლება ორ ჯგუფად დაიყოს: ელემენტარულ (ერთსაფეხურიან) და რთულ (ორსაფეხურიან) გარდაქმნებად. პირველ ჯგუფს მიეკუთვნება: 1. ალფა-დაშლა, 2. *ბეტა-დაშლის* ყველა ვარიანტი (რ-ებსაც თან ახლავს ელექტრონის ან პოზიტრონის გამოსხივება ან ორბიტული ელექტრონის ჩაჭერა), 3. ბირთვების სპონტანური დაშლა, 4. პროტონული რ., ნაწინასწარმეტყველებია, მაგრამ ჯერ არ არის დამზერილი 5 ორპროტონული რ. და ორნეიტრონული რ.

ორსაფეხურიან რადიოაქტ. გარდაქმნებს მიეკუთვნება ე. წ. დაგვიანებული ნაწილაკების: პროტონების, ნეიტრონების, α-ნაწილაკების, ტრიტიუმისა და $^{3}He$ ბირთვების გამოსხივებისა და დაგვიანებული სპონტანური დაშლის პროცესები. დაგვიანებული პროცესების წინასწარი სტადია აუცილებლად არის β-დაშლა, რ-იც განაპირობებს ბირთვული ნაწილაკების შემდგომი გამოსხივების დაყოვნებას.

ალფა-დაშლა ბირთვების თავისთავადი გარდაქმნაა, რ-ის დროსაც გამოსხივდება ორი პროტონი და ორი ნეიტრონი $^{4}He$ ბირთვის სახით. α-დაშლის შედეგად ბირთვის მუხტი მცირდება 2, ხოლო მასური რიცხვი 4 ერთეულით. α-რადიოაქტ. ბირთვების ნახევრად დაშლის პერიოდი ექსპონენციალურადაა დამოკიდებული გამოსხივებული α-ნაწილაკის ენერგიაზე. ცნობილია 200-ზე მეტი α-რადიოაქტ. ბირთვი, რ-ებიც პერიოდულ სისტემაში Pb შემდეგ არიან განლაგებული.

ბეტა-დაშლა პროტონებისა და

რადიოაქტიურობა. რადიოაქტიური დაშლის ძირითადი კანონი გამოისახება შემდეგნაირად: $N=N_0e^{-\lambda t}=N_0 2^{-t/T_{1/2}}$ (1), სადაც $N$ არის დაუშლელი რადიოაქტიური ბირთვების რაოდენობა $t$ დროის შემდეგ, $N_0$ — ბირთვების რაოდენობა დროის საწყის მომენტში ($t=0$), $\lambda$ — ე. წ. დაშლის მუდმივა, რომელიც უდრის ბირთვების ფარდობით შემცირებას დროის ერთეულში, $T_{1/2}$ — ნახევრად დაშლის პერიოდი. ეს კანონი გამოსახავს ნივთიერების აქტიურობის (ე. ი. დაშლილი ბირთვების რაოდენობა დროის ერთეულში) დამოკიდებულებას დროზე. რადიოაქტიური დაშლის კანონი მარტივად აიხსნება, თუ დავუშვებთ, რომ $dt$ დროში დაშლილი ბირთვების $dN$ რაოდენობა დაუშლელი ბირთვების $N$ რაოდენობის პროპორციულია: $-dN/dt=\lambda N$ (2). $dN/N=-\lambda dt$ ტოლობის ინტეგრირებით ვღებულობთ თანაფარდობას: $\ln N=-\lambda t+C$ (3), სადაც $C$ ინტეგრირების მუდმივაა. როცა $t=0$, მაშინ $C=\ln N_0$; ამის გამო $\ln N/N_0=-\lambda t$, საიდანაც გამომდინარეობს რადიოაქტიური დაშლის კანონი. როცა $t=T_{1/2}$, ნახევრად დაშლის პერიოდის განსაზღვრის თანახმად, $N=N_0/2$ და (1)-იდან ვღებულობთ: $e^{-\lambda T_{1/2}}=1/2$, საიდანაც მიიღება კავშირი $\lambda$ და $T_{1/2}$ შორის: $\lambda=\ln 2/T_{1/2}$ (4). რადიოაქტიური დაშლის კანონის, მიუხედავად მისი მათემატიკური სიმარტივისა, ღრმა ფიზიკური შინაარსი აქვს. ამ შინაარსის გასაგებად აუცილებელია აღინიშნოს, რომ ბირთვის დაშლა შემთხვევითი ხასიათისაა. შეუძლებელია ვიწინასწარმეტყველოთ როდის და რომელი ბირთვი დაიშლება. მაგ., $^{238}_{92}U$ ბირთვებს ერთნაირი ალბათობით შეუძლიათ დაშლა როგორც წარმოქმნისთანავე, ისე რამდენიმე მილიარდი წლის შემდეგ. არ არსებობს რადიოაქტიური ბირთვების „ასაკის" ცნება, შეიძლება შემოვიღოთ მხოლოდ სიცოცხლის საშუალო ხანგრძლივობის $\tau$ ცნება, რომელიც $\lambda$ შებრუნებული სიდიდეა: $\tau=1/\lambda=T_{1/2}/\ln 2\approx1,44\ T_{1/2}$, ე. ი. სიცოცხლის საშუალო ხანგრძლივობა ≈1,44-ჯერ მეტია ნახევრად დაშლის პერიოდზე. შეიძლება ითქვას, რომ ბირთვის დაშლა არის არა „სიკვდილი სიბერის გამო", არამედ „უბედური შემთხვევა" მის სიცოცხლეში. რადიოაქტიური დაშლის კანონი სტატისტიკური კანონია, რომელიც მით უფრო ზუსტია, რაც უფრო მეტია ელემენტარული ნაწილაკების რ-ცხვი.

| ელემენტი | ნეპტუნიუმი Np № 93 | ურანი U № 92 | პროტაქტინიუმი Pa № 91 | თორიუმი Th № 90 | აქტინიუმი Ac № 89 | რადიუმი Ra № 88 | ფრანციუმი Fr № 87 | რადონი Rn № 86 | ასტატინი At № 85 | პოლონიუმი Po № 84 | ბისმუთი Bi № 83 | ტყვია Pb № 82 | თალიუმი Tl № 81 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| თორიუმის მწკრივი (4n) | | | | 232 Th 1,41·10^10 წ | | 228 MsTh₁ 6,7 წ | | | | | | | |
| | | | | | 228 MsTh₂ 6,13 სთ | | | | | | | | |
| | | | | 226 RdTh 1,91 წ | | 224 ThX 3,64 დღ-ღ | | 220 Tn 54,5 წმ | | 216 ThA 0,158 წმ | | 212 ThB 10,64 სთ | |
| | | | | | | | | | 216 At 3·10^-4 წმ | 0,013% | 212 ThC 60,6 წთ | 36,2% | 208 ThC″ 3,10 წთ |
| | | | | | | | | | | 212 ThC′ 3,05·10^-7 წმ | 63,8% | 208 ThD სტაბილური | |
| აქტინოურანის მწკრივი (4n+3) | | 235 AcU 7,13·10^8 წ | | 231 UY 25,52 სთ | | | | | | | | | |
| | | | 231 Pa 32400 წ | | 227 Ac 21,6 წ | 1,2% | 223 AcK 22 წთ | 4·10^-3% | 219 At 0,9 წთ | 97% | 215 Bi 7 წთ | | |
| | | | | 227 RdAc 18,71 დღ-ღ | 98,8% | 223 AcX 11,435 დღ-ღ | | 219 An 3,92 წმ | 3% | 215 AcA 1,78·10^-3 წმ | | 211 AcB 36,1 წთ | |
| | | | | | | | | | 215 At ~10^-4 წმ | 5·10^-4% | 211 AcC 2,13 წთ | 99,7% | 207 AcC″ 4,79 წთ |
| | | | | | | | | | | 211 AcC′ 0,52 წმ | 0,3% | 207 AcD სტაბილური | |
| ურან-რადიუმის მწკრივი (4n+2) | | 238 UI 4,51·10^9 წ | | 234 UX₁ 24,1 დღ-ღ | | | | | | | | | |
| | | | 234m UX₂ 1,18 წთ; იგ 0,63% | | | | | | | | | | |
| | | | 234 UZ 6,7 სთ | | | | | | | | | | |
| | | 234 UII 2,48·10^5 წ | | 230 Io 7,52·10^4 წ | | 226 Ra 1600 წ | | 222 Rn 3,823 დღ-ღ | | 218 RaA 3,05 წთ | | 214 RaB 26,8 წთ | |
| | | | | | | | | | 218 At 1,3 წმ | 0,02% | 214 RaC 19,9 წთ | 0,04% | 210 RaC″ 1,5 წთ |
| | | | | | | | | 218 Rn 0,035 წმ | | 214 RaC′ 1,64·10^-4 წმ | | 210 RaD 22 წ | |
| | | | | | | | | | | | 210 RaE 5,01 დღ-ღ | 5·10^-5% | 206 RaE″ 4,19 წთ |
| | | | | | | | | | | 210 RaF 138,4 დღ-ღ | | 206 RaG სტაბილური | |
| ნეპტუნიუმის მწკრივი (4n+1) | 237 Np 2,14·10^6 წ | | Pa 27 დღ-ღ | | | | | | | | | | |
| | | 233 U 1,62·10^5 წ | | 229 Th 7300 წ | | 225 Ra 14,8 დღ-ღ | | | | | | | |
| | | | | | 225 Ac 10 დღ-ღ | | 221 Fr 4,8 წთ | | 217 At 0,0323 წმ | | 213 Bi 47 წთ | 2% | 209 Tl <1,4·10^-3 წმ |
| | | | | | | | | | | 213 Po 4,2·10^-6 წმ | | 209 Pb <5·10^5 წმ | |
| | | | | | | | | | | | 209 Bi სტაბილური | | |

231 — მასური რიცხვი
Pa — იზოტოპის სიმბოლო
32400 წ — ნახევრად დაშლის პერიოდი

რადიოაქტიური მწკრივები (წ — წელიწადი, დღ-ღ — დღე-ღამე, სთ — საათი, წთ — წუთი, წმ — წამი, იგ — იზომერული გადასვლა).

ნეიტრონების თავისთავადი ურთიერთგარდაქმნაა, რ-იც ბირთვში მიმდინარეობს. მას თან სდევს ელექტრონის ($e^-$) ან პოზიტრონისა ($e^+$) და ნეიტრინოს ($\nu_e$) ან ანტინეიტრინოს ($\tilde{\nu}_e$) შთანთქმა ან გამოსხივება.

ს პ ო ნ ტ ა ნ უ რ ი  დ ა შ ლ ა  მძიმე ბირთვების თავისთავადი დაშლაა ორ (იშვიათად 3 და 4) ნამსხვრევად—პერიოდული სისტემის შუაში მოთავსებული ელემენტების ბირთვებად.

ბირთვების თავისთავადი დაშლა და α-დაშლა ზღუდავს ახ. ტრანსურანული ელემენტების მიღების შესაძლებლობას.

პ რ ო ტ ო ნ უ ლ ი  და  ო რ პ რ ო ტ ო ნ უ ლ ი  რ. დაკავშირებულია ნეიტრონდეფიციტური ბირთვების დაშლასთან, რასაც თან ახლავს 1—2 პროტონის გამოსხივება.

ბირთვებისა და ელემენტარული ნაწილაკების რადიოაქტ. დაშლის პროცესებისათვის დამახასიათებელია აქტ. ბირთვების რიცხვის ექსპონენციალური შემცირება დროში. ეს კანონი ანარეკლია იმ ფაქტისა, რომ ცალკეული ბირთვის დაშლა ხდება სხვა ბირთვებისაგან დამოუკიდებლად. ჩვეულებრივად რადიოაქტ. ბირთვების სიცოცხლის ხანგრძლივობას ახასიათებენ ნახევრად დაშლის პერიოდით — დროის შუალედით $T_{1/2}$, რ-ის განმავლობაშიც რადიოაქტ. ბირთვების რიცხვი საშუალოდ ორჯერ მცირდება (იხ. ნახ.).

რ-ის ერთეულებია — *კიური*, *რეზერფორდი* და სხვ.

რ-ის აღმოჩენამ უდიდესი გავლენა მოახდინა მეცნ. და ტექ. განვითარებაზე. ენერგეტ., მრეწვ. და ადამიანის მოღვაწეობის სხვა დარგების მიღწევები და პერსპექტივები, რ-ებიც დაკავშირებულია ბირთვულ ენერგიის ათვისებასთან, განპირობებულია სწორედ ქიმ. ელემენტების თავისთავადი გარდაქმნების უნარის აღმოჩენით. რ-ის აღმოჩენასთან, შესწავლასა და გამოყენებასთან დაკავშირებული შრომებისათვის 10-ზე მეტ მეცნიერს მიენიჭა ნობელის პრემია ფიზიკასა და ქიმიაში, მ. შ. ა. ბეკერელს, პ. და მ. კიურებს, ე. რეზერფორდს, ფ. და ი. ჟოლიო-კიურებს, ე. ფერმის, ო. ჰანს, გ. *სიბორგს* და სხვ.

*ლიტ.*: Кюри М., Радиоактивность, пер. с франц., 2 изд., М.—Л., 1960.

**რადიოაქტიურობა** ქ ა ნ ე ბ ი ს ა, განპირობებულია მათ შედგენილობაში არსებული რადიოაქტიური ელემენტებით, ძირითადად $^{238}U$-ის, $^{235}U$-ისა და $^{232}Th$-ის *რადიოაქტიური მწკრივების* წევრებით და $^{40}K$-ით. სხვა რადიოაქტ. იზოტოპები ($^{87}Rb$, $^{150}Nd$, $^{115}In$, $^{138}La$, $^{187}Re$, $^{147}Sm$ და სხვ.) არსებითად არ ახდენს დიდ გავლენას ქანების რ-ზე, ვინაიდან მათი ნახევრად დაშლის პერიოდი საკმაოდ დიდია — $10^9$-იდან $10^{12}$ წ-მდე, ხოლო გამოსხივების ენერგია ძალზე სუსტი. რადიოაქტ. ელემენტების კონცენტრაცია ქანებში მეტად მცირეა (იხ. ცხრ.). მაგმურ ქანებში რადიოაქტ. ელემენტები ძირითადად აქცესორული მინერალების (ორთიტი, ცირკონი, მონაციტი, აპატიტი, სფენი და სხვ.) შედგენილობაშია, გვხვდება თავისუფალი ჟანგეულების სახითაც (ურანინიტი $UO_2$ და თორიანიტი $ThO_2$). ნიადაგებში Th-ის შეფარდება U-თან მეტია, ვიდრე ამ ნიადაგების დედაქანებში, რაც ამ ორი ელემენტის მიგრაციის სხვადასხვა უნარზეა დამოკიდებული. ღრმა ზღვების ახალგაზრდა ნალექებში აღნიშნულია იონიუმის ($^{238}U$-ის რადიოაქტ. მწკრივის წევრი — Th-ის იზოტოპი) მომეტებული შემცველობა ურანში მის წონასწორულ შემცველობასთან შედარებით, რაც გამოწვეულია ურანთან შედარებით იონიუმის ნაკლები ხსნადობით.

**რადიოაქტიურობა** წ ყ ლ ი ს ა, განპირობებულია წყალში არსებული იმ რადიოაქტიური ელემენტებით, რ-ებიც მასში შედის ატმოსფეროდან, აგრეთვე ნიადაგებიდან და ქანებიდან გამორეცხვის შედეგად. წყალში გვხვდება როგორც ბუნებრივი რადიოაქტ. ($^{40}K$, $^{222}Rn$, $^{226}Ra$, $^{238}U$ და სხვ.), ისე ხელოვნური იზოტოპები (ძირითადად $^{90}Sr$, $^{90}Y$ და $^{137}Cs$). ბუნებრივი რადიოაქტ. იზოტოპების შემცველობა წყლებში მეტად ცვალებადია და დამოკიდებულია ამ უკანასკნელთა გენეზისზე. ხელოვნური რადიოაქტ. იზოტოპები წყლებში ძირითადად ატმოსფეროდან შემოდის (ბირთვული აფეთქებების შედეგად წარმოქმნილი ხელოვნური იზოტოპები) ან რადიოქიმ. საწარმოების მიერ გაბინძურებული წყლებიდან. რადონითა და რადიუმით გამდიდრებულ ბუნებრივ რადიოაქტ. წყლებს აქვს სამკურნალო თვისება (კუროტები წყალტუბო, პიატიგორსკი, მაცესტა და სხვ.).

**რადიობიოლოგია** (*რადიო*... და *ბიოლოგია*), მეცნიერება, რ-იც შეისწავლის მაიონიზებელი რადიაციის გავლენას მცენარეულ და ცხოველურ ორგანიზმებზე.

*მაიონიზებელი გამოსხივების ბიოლოგიური მოქმედების* კვლევა ამ სხივების აღმოჩენისთანავე დაიწყეს ვ. *რენტგენმა* (1895), ა. ბეკერელმა (1896), ხოლო რადიუმის აღმოჩენისთანავე მ. სკლოდოვსკა-კიურიმ და პ. *კიურიმ* (1898). მას შემდეგ, რაც „სასიცოცხლო ფუნქციების მიმდინარეობაზე" რენტგენის სხივების შესაძლო გავლენის შესახებ ი. *თარხნიშვილის* შრომა გამოქვეყნდა (1896), საფუძველი ჩაეყარა რადიობიოლ. კვლევას. 1906 ფრანგმა მკვლევრებმა ჟ. ბერგონიემ და ლ. ტრიბონდომ ყურადღება მიაქციეს უჯრედთა რადიომგრძნობიარობის დამოკიდებულებას *მიტოზის* ინტენსივობასა და ხანგრძლივობაზე, აგრეთვე დიფერენცირების ხარისხზე. 1925 საბჭ. მეცნიერებმა გ. ნადსონმა და გ. ფილიპოვმა უმდაბლეს სოკოებზე რენტგენის სხივების მუტაგენური მოქმედების აღმოჩენით საფუძველი ჩაუყარეს რადიაციის გენეტ. მოქმედების შესწავლას. 20-იანი წწ. დასასრ. და 30-იანი წწ. დასაწყისში ჯ. კროუტერმა, აგრეთვე ფ. ოლვეკმა და ა. ლაკასანმა გააანალიზეს ეფექტის (უჯრედთა სიკვდილი) დამოკიდებულება დასხივების დოზაზე და მისი ალბათური ხასიათის ასახსნელად წამოაყენეს დებულება უჯრედში განსაკუთრებული, მგრძნობიარე მოცულობის — „სამიზნის" არსებობის შესახებ; სწორედ მაიონიზებელი ნაწილაკის მოხვედრა „სამიზნეში" იწვევს ზემოაღნიშნულ ეფექტს.

50—60-იან წლებში ინტენსიურად დაიწყეს სამეცნ. კვლევაში ბიოფიზ. და ბიოქიმ. მეთოდების გამოყენება. ნათელი გახდა, რომ უჯრედული სტრუქტურებისა და მაკრომოლეკულების დაზიანებაში კვანტებისა და ნაწილაკების პირდაპირი მოხვედრის გვერდით მონაწილეობს წყლისა და სხვა დაბალმოლეკულური ნივთიერებების რადიკალები, ზეჟანგები, სემიქინონები, ქინონები და სხვა ნივთიერებები, რ-ებიც უჯრედში დასხივების დროს ჟანგბადის თანაობისას წარმოიქმნებიან.

რადიაციულ ეფექტებში უჯრედის ბირთვის დაზიანების წამყვანი მნიშვნელობის აღმოჩენას (რ. ცირკლი, პ. ჰენშოუ აშშ-ში, ბ. ასტაუროვი სსრკ-ში და სხვ.) მოჰყვა დასხივებით გამოწვეული დეზოქსირიბონუკლეინის მჟავის (დნმ) სტრუქტურისა და მეტაბოლიზმის დარღვევის გაცხოველებული კვლევა. ამავე წლებში აღმოაჩინეს რადიოდამცავი ნივთიერებები (ე. წ. რ ა დ ი ო პ რ ო ტ ე ქ ტ ო რ ე ბ ი), რ-ებიც ცხოველურ ორგანიზმებს იცავენ რადიაციის მავნე ზემოქმედებისაგან, შემუშავდა თეორ. წინა პირობები სხივური დაავადების ეფექტური მკურნალობის მეთოდების დასანერგად.

ბირთვული იარაღის ინტენს. გამოცდა, რადიონუკლიდებით დედამიწის ტოტალური დაბინძურება, ბირთვული ნაწილაკების ამჩქარებლების მშენებლობა, მედიცინაში მაიონიზებელი გამოსხივების გამოყენება და ადამიანის შეღწევა კოსმოსში საჭიროებს ენერგიის ნეიტრონებისა და პროტონების, მრავალმუხტიანი იონებისა და პიმეზონების ფ ა რ დ ო ბ ი თ ი  ბ ი ო ლ ო გ ი უ რ ი  ე ფ ე ქ ტ უ რ ო ბ ი ს გამოკვლევას, რადიაციისა და კოსმოსური ფრენის სხვა ფაქტორების (უწონადობა, ვიბრაცია და ა. შ.) ერთდროული მოქმედებისა და კოსმოსში ადამიანის უმაღლეს ნერვულ მოქმედებაზე რადიაციის მოქმედების გამორკვევას როგორც დედამიწაზე, ისე კოსმოსის პირობებში ჩატარებული ექსპერიმენტებით.

მიკროორგანიზმებზე რადიობიოლ. კვლევის უპირატესობამ ხელი შეუწყო რ-ის დამოუკიდებელი ნაწილის — რ ა დ ი ა ც ი უ ლ ი  მ ი კ რ ო ბ ი ო ლ ო გ ი ი ს ჩამოყალიბებასა და სწრაფ განვითარებას. კვლევის ამ მიმართულებას საფუძველი ჩაეყარა XX ს. 20-იან წლებში, როცა გამოქვეყნდა გ. ნადსონის შრომები. მიკროორგანიზმებზე ჩატარებული ექსპერიმენტებით გამოირკვა ზოგიერთი მიკროორგანიზმის განსაკუთრებული გამძლეობა გამოსხივებისადმი, ნათელი გახდა უჯრედებსა და უჯრედშიგა სტრუქტურებზე რადიაციის მოქმედების ზოგადი კანონზომიერებანი, რადიაციული მუტაგენეზის მექანიზმი და სხვ.

60-იანი წწ. ბოლოს აღმოაჩინეს დასხივებული უჯრედების აღდგენა-რეპარაცია, რაც სპეც. ფერმენტული სისტემების გავლენით დნმ-ის მოლეკულის რადიაციული დაზიანების სწრაფი მოსპობით ხორციელდება. ეს აღმოჩენა საფუძვლად დაედო რადიაციული დაზიანების ფორმირების, მცირე დოზებით ქრონ. დასხივების დროს დაზიანების საშიშროებისა და უჯრედის გენეტ. აპარატის რადიოგამძლეობის შესახებ არსებული დასკვნების გადასინჯვას. უჯრედთა სხვადასხვა რადიომგრძნობიარობის, რადიომგრძნობიარობაში ქრომოსომის მოცულობის, სულფჰიდრიდული ჯგუფების რაოდენობის, მარეპარირებელი ფერმენტების აქტივობისა და სხვა ფაქტორების მნიშვნელობის შესახებ ახ. ფაქტების განზოგადება ასახა გამოსხივების ბიოლ. მოქმედების ს ტ ო ქ ა ს ტ ი კ უ რ (ალბათურ) კონცეფციაში, ხოლო დასხივებულ უჯრედებსა და ქსოვილებში ბიოქიმ. ძვრების, უჯრედის ბირთვის, მიტოქონდრიების, ბიოლ. მემბრანებისა და ორგანოიდების რადიაციული დაზიანების კვლევა საფუძვლად დაედო რადიაციის მოქმედების ს ტ რ უ ქ ტ უ რ უ ლ-მ ე ტ ა ბ ო ლ უ რ ჰიპოთეზას. ამ ჰიპოთეზის თანახმად, რადიაციული ეფექტები არის დასხივებული ორგანიზმის მარეგულირებელი სისტემების მოლეკულურ და ზემოლეკულურ სტრუქტურებში და ნივთიერებათა ცვლაში აღმოცენებული პროცესების ურთიერთმოქმედების შედეგი.

თანამედროვე რ-ის მრავალრიცხოვანი პრობლემის შესწავლამ მიგვიყვანა რადიოეკოლ., რადიაციული გენეტ., რადიაციული ჰიგიენისა და სხვა მიმართულებების განვითარებამდე. რადიობიოლ. კვლევა საფუძვლად დაედო ათვისებას ახალწარმონაქმნთა სხივურ თერაპიაში მაიონიზებელი გამოსხივების პრაქტ. გამოყენებას, სხივური დაავადების მკურნალობის ეფექტური მეთოდების შემუშავებას, სოფ. მეურნ. მავნებლებთან ბრძოლაში მაიონიზებელი გამოსხივების გამოყენებას, მცე-

ცხრ. რ ა დ ი ო ა ქ ტ ი უ რ ი  ე ლ ე მ ე ნ ტ ე ბ ი ს  შ ე მ ც ვ ე ლ ო ბ ა  ქ ა ნ ე ბ შ ი  (% მ ა ს ი ს  მ ი ხ ე დ ვ ი თ)

| ქანის ტიპი | Ra | U | Th | Th/U |
|---|---|---|---|---|
| მჟავა ქანები | $1{,}4\cdot10^{-10}$ | $4\cdot10^{-4}$ | $1{,}3\cdot10^{-3}$ | 3,2 |
| ფუძე ქანები | $0{,}4\cdot10^{-10}$ | $1{,}2\cdot10^{-4}$ | $4\cdot10^{-4}$ | 3,3 |
| ულტრაფუძე ქანები | $0{,}2\cdot10^{-10}$ | $7\cdot10^{-5}$ | $2\cdot10^{-4}$ | 2,8 |
| დანალექი ქანები | $1{,}1\cdot10^{-10}$ | $3{,}2\cdot10^{-4}$ | $1{,}1\cdot10^{-3}$ | 3,4 |

ნარეთა ახ. ჯიშების გამოყვანას (რადიაციული სელექცია), მოსავლიანობის გაზრდას თესვისწინა დასხივების გზით, კვების პროდუქტების ხანგრძლივ შენახვას და სამედ. პრეპარატების სხივურ სტერილიზაციას. კოსმ. რადიობიოლ. განვითარებამ ხელი შეუწყო კოსმოსში ადამიანის უსაფრთხო ფრენის პროგნოზირებასა და უზრუნველყოფას.

საქართველოში მეცნ. აკად. პრეზიდიუმთან იზოტოპებისა და გამოსხივების მუდმივმოქმედი კომისია შეიქმნა ჯერ კიდევ 1953, ხოლო ზოგადი რ-ის (ხელმძღვ. გ. ვაწაძე) და რადიაციული ფიზიოლ. (ხელმძღვ. კ. ნადარეიშვილი) პირველი ლაბორატორიები — 1956 ფიზიოლ. ინ-ტთან ი. ბერიტაშვილის თაოსნობით (1980-იდან გადაკეთდა სექტორად). 1959 ჩამოყალიბდა საპრობლემო საბჭო „რადიობიოლოგია", 1974-იდან გამოდის პერიოდული გამოცემა „რადიაციული გამოკვლევები". 1979 შეიქმნა კიდევ ერთი რესპ. რადიობიოლ. ლაბორატორია საქ. სსრ სოფ. მეურნ. სამინისტროსთან. რადიობიოლ. პრობლემებზე ხშირად ეწყობა საკავშ. და საერთაშ. კონფერენციები და სიმპოზიუმები.

*ლიტ.*: Бак З., Александер П., Основы радиобиологии, пер. с англ., М., 1963; Кузин А. М., Структурно-метаболическая гипотеза в радиобиологии, М., 1970; მისივე, Молекулярная радиобиология клеточного ядра, М., 1973; Хуг О., Келлерер А. М., Стохастическая радиобиология, пер. с нем., М., 1969; Ярмоненко С. П., Радиобиология человека и животных, М., 1977.

*კ. ნადარეიშვილი. ნ. გელაშვილი.*

**რადიოგადამცემი,** მოწყობილობა (ან მოწყობილობათა კომპლექსი), რ-შიც წარმოიქმნება რადიოსიხშირეთა დიაპაზონის მოდულირებული ელექტრული რხევები, რ-თაც შემდგომ გამოასხივებს ელექტრომაგნიტური ტალღების სახით. რ. რადიოტალღების საშუალებით ინფორმაციის გადაცემის სისტემებისა და მოწყობილობების უმთავრესი შემადგენელი ნაწილია. მას იყენებენ *რადიოკავშირის*, *ტელევიზიის*, *რადიომაუწყებლობის*, *რადიოლოკაციის*, *რადიონავიგაციის* ტექნიკაში და სხვა დარგებში (იხ. აგრეთვე *გადამცემი რადიოსადგური*, *მიმღებ-გადამცემი რადიოსადგური*), აგრეთვე სამეცნ. ექსპერიმენტებში. უმარტივეს (ერთკასკადიან) რ-ს აქვს თვითაგზნებადი გენერატორი, რ-იც მუდმივი (იშვიათად ცვლადი) დენის ენერგიას გარდაქმნის რადიოსიხშირეთა რხევების ენერგიად (იხ. *გენერირება ელექტრული რხევებისა*), აგრეთვე მოდულატორი და ელექტრული კვების წყარო.

დეციმეტრული და უფრო გრძელი ტალღების დიაპაზონში მომუშავე რ-ები რამდენიმე კასკადისაგან შედგება. კასკადების სიმრავლე განაპირობებს გადამტანი სიხშირის მაღალი სტაბილურობის მქონე მძლავრი რხევების მიღებას.

**რადიოგაზომვები,** სიხშირეთა ფართო დიაპაზონში (ინფრაბგერებიდან ზემაღალ სიხშირემდე) მომუშავე რადიოტექნიკური მოწყობილობის დამახასიათებელი ელექტრული, მაგნიტური და ელექტრომაგნიტური სიდიდეების, აგრეთვე მათი ფარდობის გაზომვა, რ-იც ემყარება ელექტრული სიდიდეების გაზომვის მეთოდებს. რ. საჭიროა *რადიოკავშირის*, *ტელევიზიის*, *რადიოლოკაციის*, ავტომატიკის საშუალებების, ტექ. დიაგნოსტიკისა და გამოთვლითი ტექ. აპარატურის კონსტრუირების, წარმოებისა და ექსპლუატაციისათვის. რ-ის მეთოდებს იყენებენ კვლევების ჩასატარებლად ფიზიკაში, ქიმიაში, ბიოლოგიაში, მედიცინაში, გეოლოგიასა და მეცნ. სხვა დარგებში. ამ ხერხით ძაბვის გაზომვა შეიძლება $10^{-8}$-იდან $10^{3}$ *ვ*-მდე, სიმძლავრისა $10^{-16}$-იდან $10^{8}$ *ვტ*-მდე, სიხშირისა $10^{-4}$-იდან $10^{12}$ *ჰც*-მდე. ბევრ შემთხვევაში რადიოტექ. პარამეტრებს ზომავენ რ-ის არაუშუალო მეთოდებით. ამ შემთხვევაში აუცილებელია დამხმარე ხელსაწყოების გამოყენება. რ-ის მეთოდებს ძირითადად იყენებენ ელექტრო- და რადიოელემენტების (*რეზისტორების*, *კონდენსატორების*, *საინდუქციო კოჭას*, *ნახევრადგამტარიანი ხელსაწყოების*, *ინტეგრალური სქემების*) პარამეტრთა გასაზომად, ნახევრადგამტარიანი და ელექტროვაკუუმიანი ელემენტების, ხელსაწყოებისა და მოწყობილობების მუშაობის რეჟიმის განსასაზღვრავად, რადიოსიგნალთა ცვლილების ხასიათის დასადგენად; ელექტრონულ და რადიოტექ. მოწყობილობათა მახასიათებლების გამოსაკვლევად, რადიოსაზომი ხელსაწყოების, რადიოტექ. ბლოკების, მოწყობილობებისა და სისტემების გრადუირებისა და დაკალიბრებისათვის, მასალებისა და ნივთიერებების ელექტროფიზ. პარამეტრების გასაზომად და სხვ.

რ-ს ატარებენ ლაბორ., საწარმოო და საველე პირობებში. ლაბორატორიებში გამოყენებულ რადიოსაზომ ხელსაწყოებს ახასიათებს მაღალი სიზუსტე და პარამეტრების სტაბილურობა. საწარმოო პირობებში რ-ს იყენებენ ნაკეთობის პარამეტრებისა და მახასიათებლების საკონტროლოდ. გავრცელებულია ე. წ. ტექნოლ. რადიოსაზომი დანადგარები, რ-თაც შეუძლიათ გაზომვის შედეგების ავტომ. რეგისტრაცია, რაც მნიშვნელოვნად ზრდის შრომისნაყოფიერებას გაზომვების ჩატარების დროს.

საველე პირობებში რ-ს იყენებენ სხვადასხვა რადიოტექ. მოწყობილობის პარამეტრთა ოპერატიული გაზომვისა და კონტროლისათვის, ხმაურის დონის, გამოსხივების ინტენსიურობისა და სხვათა გასაზომად.

საერთო დანიშნულების რადიოსაზომი ხელსაწყოები შეიძლება დაიყოს რამდენიმე ჯგუფად: ძაბვის, სიმძლავრის, სიხშირის, ფაზათა ძვრისა და დროის დაყოვნების იმპულსური გაზომვების ხელსაწყოების ჯგუფები და სხვ.

**რადიოგალაქტიკები,** *გალაქტიკები*, რ-თაც რადიოტალღების უბანში ძლიერი გამოსხივება აქვთ. მაგ., გედის თანავარსკვლავედის ერთ-ერთი რ-ის (ე. წ. გედის *A*) რადიოგამოსხივების სიძლიერე 1,5-ჯერ აღემატება მისივე ხილული გამოსხივების სიძლიერეს სპექტრის ხილულ უბანში. ბევრი რ. გიგანტური ელიფსური გალაქტიკების ტიპს მიეკუთვნება. ზუსტად არ არის დადგენილი დამახასიათებელია თუ არა რადიოგამოსხივება ნებისმიერი გალაქტიკის ევოლუციის გარკვეული ეტაპისათვის.

რ-ში რადიოგამოსხივების წყარო კომპაქტური ან განფენილი უბანია. რადიოგამოსხივება უმეტესად მოდის რ-ის ხილული გამოსახულების ორ საწინააღმდეგო მხარეს და მისგან საგრძნობლად შორს მდებარე ორი უბნიდან. ეს უბნები რამდენიმე მცირე ზომის კომპონენტს შეიცავს. რადიოგამოსხივების ზოგი კომპაქტური წყაროს რადიო და ოპტ. ნაკადი ცვალებადია.

მიაჩნიათ, რომ რ-ის რადიოგამოსხივება სინქროტრონული ბუნებისაა, ე. ი. წარმოიშობა თითქმის სინათლის სიჩქარით მოძრავი ელექტრონების დამუხრუჭებისას მაგნ. ველში. რადიო-წყაროების ცვალებადობა თითქოს მიუთითებს, რომ ის გამოწვეულია რელატივისტური ნაწილაკების მკვრივი ღრუბლების პერიოდული ამოფრქვევით. ყოველი ამოფრქვევისას თავისუფლდება $\sim 10^{52}$ *ერგი* ენერგია.

ჰიპოთეზები, რ-ებიც დღესდღეობით რ-ის ფენომენის ასახსნელადაა წამოყენებული, ვერ ჩაითვლება დამაკმაყოფილებლად.

*ლიტ.*: Пакольчик А. Г., Радиоастрофизика, пер. с англ., М., 1973.

**რადიოგეოლოგია** (*რადიო...* და *გეოლოგია*), ბირთვული გეოლოგია, გეოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის დედამიწის ნივთიერების ბუნებრივ ბირთვულ გარდაქმნებს და მათ გავლენას გეოლოგიურ პროცესებზე. ტერმ. „რ." შემოიღო ვ. *ვერნადსკიმ* 1937. რ. მჭიდროდ უკავშირდება ბირთვულ ფიზიკას, გეოქიმიასა და კოსმოქიმიას. მის ერთ-ერთ ძირითად ამოცანას წარმოადგენს ბუნებაში მიმდინარე რადიოაქტიური დაშლის პროცესების კვლევა. რადიოაქტ. დაშლის პროდუქტების შესწავლა საშუალებას იძლევა განვსაზღვროთ ქანებისა და ცალკეული მინერალების აბსოლ. ასაკი (იხ. *გეოლოგიური წელთაღრიცხვა*), აგრეთვე სხვადასხვა გეოლ. პროცესის მიმდინარეობის სიჩქარე (მაგ., ოკეანის ფსკერის ნალექებში $^{230}Io$—$^{232}Th$ და $^{230}Io$—$^{231}Pa$ წყვილების თანაფარდობის, აგრეთვე $^{14}C$ და $^{10}Be$ შემცველობის განსაზღვრის საშუალებით შესაძლებელია დალექვის სიჩქარის განსაზღვრა) და სხვ. რ-ის ამოცანას შეადგენს აგრეთვე დედამიწის ქერქში მიმდინარე რადიოაქტ. დაშლის პროცესების ენერგეტ. ბალანსის შესწავლა, სასარგებლო წიაღისეულის ძებნისა და ძიების რადიომეტრიული მეთოდების თეორ. საფუძვლების დამუშავება და დედამიწის ქერქსა და ატმოსფეროში კოსმ. გამოსხივების გავლენით მიმდინარე ბირთვული რეაქციების შესწავლა.

*ლიტ.*: Войткевич Г. В., Проблемы радиогеологии, М., 1961.

**რადიოგრაფია** (*რადიო...* და *...გრაფია*), მაიონიზებელ გამოსხივებათა რეგისტრაციის ფოტოგრაფიული მეთოდი. იყენებენ სხვადასხვა ობიექტის (მთის ქანების, ხელოვნური რადიოაქტ. ნიმუშების, ბიოლ. ქსოვილებისა და სხვ.) შესასწავლად. რ-ს საფუძვლად უდევს *მაიონიზებელი გამოსხივების* ზემოქმედება ფოტოგრაფიულ ემულსიაზე. რ-ს იყენებენ 2 მიმართულებით: 1. გარეშე მაიონიზებელი წყაროს საშუალებით რომელიმე ობიექტის გაშუქების შედეგად აღირიცხება მისი ფარული დეფექტები (*დეფექტოსკოპია*). 2. ავტორადიოგრაფია რ-ის მეორე სახეობაა. იგი ემყარება იმ საკვლევი ობიექტის შესწავლას, რ-შიც შეჰყავთ რადიოაქტ. ნივთიერება (იხ. *რადიოავტოგრაფია*). ამ შემთხვევაშიც ობიექტში ფოტოგრაფიულად გამოვლინდება შიდა დეფექტები, მათი ადგილმდებარეობა, ზომები და ფორმა.

მიკროსკოპულ ობიექტებში (ცხოველთა და მცენარეთა უჯრედები, ლითონის მარცვლები და სხვ.) რადიოაქტ. ატომების ჩანაცვლებას სწავლობენ ფოტოემულსიაში ტრეკების ან ცალკეული გამჟღავნებული მარცვლების განაწილების მიხედვით. იზოტოპის შემცველი ნივთიერების ადგილმდებარეობის დადგენის სიზუსტე დამოკიდებულია გამოსხივების ბუნებაზე, საკვლევი ნიმუშის სისქეზე, ექსპოზიციასა და ზოგიერთ სხვა ფაქტორზე. რ-ს იყენებენ ბირთვულ ტექნიკაში, გეოლოგიაში და ა. შ.

*ლიტ.*: Роджерс Э., Авторадиография, пер. с англ., М., 1972.

**რადიოდამცველი საშუალებანი,** რადიოპროტექტორები, ქიმ. შენაერთები, რ-ებსაც იყენებენ ბიოლ. ობიექტების — მიკროორგანიზმების, მცენარეების, ცხოველებისა და ადამიანის დასაცავად მაიონიზებელი გამოსხივებისაგან. რ. ს. შეჰყავთ რაიმე გარემოში ან ორგანიზმში დასხივებამდე, ან დასხივების დროს. ეფექტურ რ. ს-ს განეკუთვნება ნივთიერებები, რ-ებიც შეიცავენ სულფჰიდრილურ (თიოლის) ჯგუფებს (—SH), მაგ., ცისტეინი, აგრეთვე მერკაპტოამინები, ინდოლილალკილამინები და სხვ. რ. ს. ჩვეულებრივ ასუსტებენ დასხივების შედეგების გამოვლინებას, ე. ი. დასხივების ლეტალურ ან არალეტალურ, მ. შ. გენეტიკურ მოქმედებას. რ. ს. აქვეითებენ უჯრედშიგა და ქსოვილშიგა ჟანგბადის ძაბვას ან ზრდიან ენდოგენური თიოლების შემცველობას, რ-საც მოსდევს ჟანგვა-აღდგენითი პოტენციალის შემცირება. რ. ს-ის მოქმედების სი-

დიდეს გამოხატავენ დ ო ზ ი ს შ ე მ ც ი რ ე ბ ი ს ფ ა ქ ტ ო რ ი თ (დშფ). დშფ დამოკიდებულია დასხივების პირობებსა და ფიზ. თვისებებზე. *ჰიპოქსიის* პირობებში დასხივებისას ეს ფაქტორი უფრო დაბალია, ვიდრე ჟანგბადის არსებობის დროს ჩატარებული დასხივებისას. რ. ს-თა დამცველი მოქმედება დამოკიდებულია აგრეთვე ბიოლ. ობიექტის თავისებურებებზე. მაგ., ზოგიერთ რადიოაქტ. საშუალებას შეუძლია მიკროორგანიზმებისა და ქსოვილოვანი კულტურის უჯრედების დაცვა, მაგრამ ვერ დაიცავს ძუძუმწოვრებს. იხ. აგრეთვე *რადიომგრძნობიარობა*.

*ლიტ.*: Канторович Н. В., Психогении, Таш., 1967. *რ. ვეფხვაძე.*

**რადიოეკოლოგია,** *ეკოლოგიის* დარგი, რ-იც შეისწავლის რადიოაქტიური ნუკლიდების კონცენტრაციასა და მიგრაციას ბიოსფეროში და მაიონიზებელი გამოსხივების გავლენას ორგანიზმებზე, მათ *პოპულაციებსა* და *ბიოცენოზებზე*. ფართო რადიოეკოლოგიური გამოკვლევები დაიწყო XX ს. 50-იანი წლებიდან $^{90}Sr$-ით, $^{137}Cs$-ით, $^{14}C$-ით ბიოსფეროს მნიშვნელოვან დაბინძურებასთან დაკავშირებით. რ-ზეა დაფუძნებული რადიოაქტ. იზოტოპებისა და გამოსხივების გამოყენება მეცნიერებასა და პრაქტიკაში. 60-იანი წწ. დასაწყისიდან რ-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს საქ. სსრ სოფ. მეურნ. სამინისტროს რადიობიოლოგიის სამეცნ.-კვლ. ლაბორატორიის თანამშრომლებმა იმ მთიანი ქვეყნების რთული პირობებისთვის, რ-ებიც მდებარეობენ რადიონუკლიდების მაქსიმალურნალექებიან განედებზე. მათ პირველად შეისწავლეს რადიონუკლიდების მოქმედების ძირითადი კანონზომიერებანი და დაამუშავეს იმ პრაქტ. ღონისძიებების პრინციპები, რ-ებიც მიმართულია სას.-სამ. მცენარეებში მათი შეღწევადობის შემცირებისაკენ.

*ლიტ.*: Proceedings of an International Symposium held in Stockholm 1966, L., 1967. *გ. ღლონტი.*

**რადიოელექტრონიკა,** მეცნიერებისა და ტექნიკის დარგი, რ-იც სწავლობს ინფორმაციის ელექტრომაგნიტური ტალღების საშუალებით გადაცემის, მიღებისა და გარდაქმნის საკითხებს. რ. მოიცავს რადიოტექნიკასა და ელექტრონიკას, აგრეთვე ახ. დარგებს: კვანტურ ელექტრონიკას, ოპტოელექტრონიკას, ნახევარგამტარიან ელექტრონიკას, მიკროელექტრონიკას, ინფრაწითელ ტექნიკას, კრიოელექტრონიკას და სხვ. რ. მჭიდროდ არის დაკავშირებული, ერთი მხრივ, რადიოფიზიკასთან, მყარი სხეულების ფიზიკასთან, ოპტიკასა და მექანიკასთან, მეორე მხრივ, ელექტროტექნიკასთან, ავტომატიკასა და ტექ. კიბერნეტიკასთან.

რადიოელექტრონული აპარატურა ხშირად ავტომატური მართვის სისტემების ერთ-ერთ რგოლს წარმოადგენს (მაგ., რაკეტის ან კოსმოსური ხომალდის ფრენის მართვის სისტემისა). თვით რადიოელექტრონულ აპარატურაში იყენებენ ავტომ. რეგულირების სისტემებს (სიხშირის თვითაწყობის სისტემა, მიმყოლი სისტემა და ა. შ.). რ. დაკავშირებულია აგრეთვე ელექტრონულ გამოთვლით ტექნიკასთან.

**რადიოვარსკვლავი,** ჩვენი გალაქტიკის ვარსკვლავი, რ-იც რადიოგამოსხივების წყაროს წარმოადგენს. რადიოგამოსხივება ვარსკვლავების გამოსხივების შედარებით მცირე ნაწილია. ვარსკვლავთა დიდი სიშორის გამო, მათი რადიოგამოსხივება ძნელად აღმოსაჩენია, გარდა ისეთი სპეც. ტიპის ობიექტებისა, როგორიცაა *ახალი ვარსკვლავები*, *ჯუჯა ანთებადი ვარსკვლავები*, *ნეიტრონული ვარსკვლავები* და სხვ.; მზე ნორმალური რ-ია.

**რადიოთერაპია,** იხ. *სხივური თერაპია*.

**რადიოიზოტოპური დიაგნოსტიკა,** დაავადების დადგენა რადიოაქტიური იზოტოპებისა და მათ მიერ ნიშანდებული ქიმ. ნაერთების საშუალებით. დაინერგა მას შემდეგ, რაც 1934 ი. და ფ. ჟოლიო-კიურებმა აღმოაჩინეს ხელოვნური რადიოაქტივობა. საზღვარგარეთის კლინიკებში რ. დ-ის გამოყენება XX ს. 40-იანი წლებიდან დაიწყო, საქართველოში 1953-იდან დაინერგა. მეთოდი დამყარებულია გამოსაკვლევ უბანში რადიოაქტ. იზოტოპის არჩევით განაწილებაზე. გამოსაკვლევად იყენებენ იმ იზოტოპს, რ-იც მონაწილეობს ორგანოს ან ორგანოთა სისტემის ნივთიერებათა ცვლაში ნორმალური ფუნქციის დროს (ფარისებრი ჯირკვლისა და თირკმლის მილაკებისათვის — იოდი, ღვიძლის ენდოთელიუმური უჯრედებისა და ლიმფური კვანძებისათვის — კოლოიდური ოქრო, თირკმლის ქსოვილისათვის — ნეოჰიდრინი, ძვლოვანი ქსოვილისათვის — სტრონციუმი, ანთებითი კერისათვის — ფოსფორი და სხვ.). რადიოიზოტოპით განისაზღვრება ორგანოს ან ორგანოთა სისტემის ჯამური ფუნქციური მდგომარეობა, გამოხატული დროის ერთეულით ან პროცენტული მაჩვენებლებით: მაგ., შეიძლება განვსაზღვროთ სისხლის ნაკადის სისწრაფე სისხლძარღვში, ღვიძლის ან ნაღვლის ბუშტის გამოყოფითი ფუნქცია (წუთებში, საათებში), ფარისებრი ჯირკვლის ფუნქცია (პროცენტებში დროის სხვადასხვა მონაკვეთისათვის). რადიოაქტ. იზოტოპებით შეიძლება ორგანოში ან ორგანოთა სისტემაში მივიღოთ იზოტოპის სივრცობრივი განაწილების სურათი და პროექციაზე ნებისმიერ უბანში განვსაზღვროთ რადიოაქტ. იზოტოპის კონცენტრაცია, რ-იც მიუთითებს ორგანოს ფუნქციურ ან მორფოლ. მდგომარეობაზე. ინფორმაცია, რ-საც ღებულობენ რადიომეტრიული ხელსაწყოებით, გამოისახება ციფრებში, გრაფიკების ან ფოტოსურათის სახით (სცინტიგრაფია, *სკენირება*) ნატურალურ ან შემცირებულ ზომებში. რ. დ. შესაძლებელია ორგანიზმის გარეთაც (მაგ., გამოსაკვლევ სისხლში სხვადასხვა ჰორმონის, ქიმ. ელემენტის განსაზღვრა და სხვ.). ჯანმრთელი ქსოვილის სკენოგრამაზე და სცინტიგრამაზე რადიოაქტ. იზოტოპები თანაბრადაა განაწილებული და ამიტომ მიიღება ორგანოს სრული ტოპოგრ. გამოსახულება. დაავადებულ უბნებში რადიოაქტიური იზოტოპები არ ირთვება, რის გამოც ორგანოს ტოპოგრ. გამოსახულების ფონზე ეს უბნები გამოვლინდება „ჩანახატების დეფექტის" სახით, ეს კი დაზიანების ლოკალიზაციის, გავრცელებისა და სიმრავლის დადგენის საშუალებას იძლევა.

*რ. ვეფხვაძე.*

**რადიოიზოტოპური რაკეტული ძრავა,** *რაკეტული ძრავა*, რ-იც იყენებს ქიმიური ელემენტების რადიოაქტიური იზოტოპების დაშლის ენერგიას. ეს ენერგია ან მუშა სხეულს ახურებს, ან მუშა სხეულს წარმოადგენენ თვით დაშლის პროდუქტები, რ-ებიც წარმოქმნიან რეაქტიულ ჭავლს. ექსპერ. რ. რ. ძ-ები ავითარებენ ძალიან მცირე წევას.

**რადიოინტერფერომეტრი** (*რადიო...* და *ინტერფერომეტრი*), იარაღი, რ-საც რადიოასტრონომიული დაკვირვებებისათვის იყენებენ. შედგება ერთმანეთისაგან $D$ მანძილით დაშორებული (ამ მანძილს ბაზისს უწოდებენ) და ერთმანეთთან კაბელური ან სარეტრანსლაციო ხაზით დაკავშირებული ორი ანტენისაგან (ნახ.). კოსმ. რადიოსიგნალები $A_1$ და $A_2$ ანტენებიდან გადაიცემა საერთო მიმღებზე (დეტექტორზე), სადაც ხდება მათი რეგისტრაცია და გაანალიზება. შესაძლებელია ანტენების მიერ მიღებული სიგნალების ერთდროული ჩაწერაც (მაგ., მაგნიტოფირზე) და შემდგომ მათი დამუშავება გამომთვლელი ელექტრონული მანქანების საშუალებით. ასეთი სისტემის ბაზისი შეიძლება კონტინენტთაშორის მანძილებამდე გაიზარდოს.

რ-ის მუშაობის პრინციპი ელექტრომაგნ. ტალღების *ინტერფერენციის* გამოყენებაზეა აგებული. ბაზისისადმი შეულ მიმართულებასა და გამოსხივების წყაროს მიმართულებას შორის $\theta$ კუთხეზე დამოკიდებულებით იცვლება შეკრების $O$ წერტილში მოსული $U_1$ და $U_2$ სიგნალების ფაზათა სხვაობა, რის შედეგადაც მიმღებზე ვღებულობთ სიგნალთა მაქს. ზონებისა და სიგნალის არყოფნის ზონების მონაცვლეობას, ე. ი. რ-ს ახასიათებს მიმართულების მრავალფურცლოვანი დიაგრამა (ფურცლების კუთხური პერიოდულობა $\theta_0=\lambda/D$). კონტინენტთაშორისი ბაზისის შემთხვევაში ეს საშუალებას იძლევა გარჩევის უნარი აღწევდეს 0,0001″. ორანტენიანი რ-ით იზომება ერთი სივრცული სიხშირის ამპლიტუდა ($f_{სივრც}=D/\lambda$).

*ლიტ.*: Есепкина Н. А., Корольков Д. В., Парийский Ю. Н., Радиотелескопы и радиометры, М., 1973.




რადიოინტერფერომეტრი: $A_1$, $A_2$—რადიოინტერფერომეტრის ანტენები; D — ბაზისი; O—მისაღები სიგნალების შეკრების წერტილი ($U_1+U_2$); $\theta$—ტალღის მოსვლის კუთხე; $U_{გამ}$ — ძაბვა რადიოინტერფერომეტრის გამოსასვლელზე.

**რადიოკავშირი,** ინფორმაციის გაცვლა *რადიოტალღების* საშუალებით. რ-ის გასაორციელებლად პუნქტში, საიდანაც ცნობები გადაიცემა (რადიოგადაცემა), დგას რადიოგადამცემი მოწყობილობა (რადიოგადამცემი და გადამცემი ანტენა), ხოლო მიმღებ პუნქტში — რადიომიმღები მოწყობილობა (მიმღები ანტენა და რადიომიმღები). გადამცემში ხდება რომელიმე გენერირებული რადიოსიხშირის დიაპაზონის (*გადამტანი სიხშირის*) ჰარმონიკული რხევების გადასაცემი ცნობის შესაბამისი მოდულაცია (იხ. *მოდულაცია რხევებისა*). მოდულირებული რადიოსიხშირის რხევა რ ა დ ი ო ს ი გ ნ ა ლ ს წარმოადგენს. გადამცემიდან რადიოსიგნალი ხვდება გადამცემ ანტენაში, რ-ის საშუალებით ანტენის მიმდებარე სივრცეში აღიძვრება სათანადოდ მოდულირებული ელექტრომაგნ. რხევები. რადიოტალღები გავრცელებისას აღწევენ მიმღებ ანტენას და მასში აღძრავენ ელექტრულ რხევებს, რ-ებიც შემდეგ მიმღებში მოხვდებიან. ამგვარად მიღებული რადიოსიგნალი ძალიან სუსტია, რადგან მიმღებ ანტენაში ხვდება გამოსხივებული ენერგიის უმნიშვნელო ნაწილი (იხ. *რადიოტალღების გავრცელება*). ამიტომ რადიოსიგნალი ძლიერდება რადიომიმღების ელექტრონულ მაძლიერებელში, რის შემდეგაც განიცდის დემოდულაციას ანუ *დეტექტირებას*. ამის შედეგად გამოიყოფა სიგნალი, რ-იც ანალოგიურია იმ სიგნალისა, რ-ითაც მოდულირებული იყო რხევები რადიოგადამცემში. ეს სიგნალი (ჩვეულებრივ დამატებით გაძლიერებული) სათანადო აღმწარმოებელი მოწყობილობით გარდაიქმნება ამოსავალი ცნობის ადეკვატურ ცნობად. მიღების პუნქტში რადიოსიგნალზე მოქმედებს სხვადასხვა სახის დაბრკოლება (იხ. *დაბრკოლება რ ა დ ი ო ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი*), რ-იც ხელს უშლის ცნობის სწორ აღწარმოებას. დაბრკოლებათა გავლენა განსაკუთრებით საგრძნობია დიდ მანძილზე კავშირის განხორციელების დროს. რ-ის ფართო გავრცელება და რადიოტალღების გამოყენება *რადიოლოკაციაში*, *რადიონავიგაციასა* და ტექ. სხვა დარგებში მოითხოვს სხვადასხვა სისტემის ერთდროული ფუნქციონირების უზრუნველყოფას ურთიერთდაბრკოლების გარეშე. ღია სივრცეში რადიოტალღების გავრცელება შესაძლებელს ხდის რადიოსიგნალების მიღებას რადიოკავშირის ხაზებით გარეშე პირების მიერ (რადიოდაჭერა, რადიომიყურადება). ამიტომ საჭირო შემთხვევაში ხდება რადიოსიგნალების კოდირება.

ბერლინში (1906) I საერთაშ. ადმ. კონფერენციაზე მიღებული იყო რ-ის რ ე გ ლ ა მ ე ნ ტ ი და საერთაშ. კონვენცია (ძალაში შევიდა I. VII. 1908). რეგლამენტში ფიქსირებული იყო რადიოსიხშირეთა განაწილება რ-ის სამსახურებს შორის. კონფერენციამ დააარსა რადიოსიგნალების რეგისტრაციის ბიურო და დაადგინა უბედურების საერთაშ. სიგნალი




რადიოლოკაცია. ნახ. 1. ჰორიზონტმიღმა რადიოლოკაციის სქემა.




რადიოლოკაცია. ნახ. 2. იმპულსური მეთოდით მანძილის გაზომვის სქემა: r—მანძილი მიზნამდე.

SOS. ლონდონის საერთაშ. კონფერენციაზე (1912) ნაწილობრივ შეიცვალა სიხშირეთა განაწილება, დაზუსტდა რეგლამენტი და ჩამოყალიბდა რადიომუწყების, ამინდის ცნობათა და ზუსტი დროის გადასაცემი სამსახურები. რადიოკონფერენციის გადაწყვეტილებით (1927) აიკრძალა ნაპერწკლური რადიოგადამცემები, რ-ებიც გამოასხივებენ ფართო სპექტრის სიხშირეებს და ამით ხელს უშლიან რადიოსიხშირეთა ეფექტურ გამოყენებას. 1915-იდან 50-იან წლებამდე იყენებდნენ *ელექტრონულ მილაკებს*, შემდეგ დაინერგა ტრანზისტორები და სხვა *ნახევრადგამტარიანი ხელსაწყოები*. დიდ მანძილზე რადიოგადაცემა შესაძლებელია მრავალგზისი რეტრანსლაციით *რადიორელეურ კავშირგაბმულობის* ხაზში ან დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის დახმარებით (იხ. *კოსმოსური კავშირი*).

დანიშნულებისა და მოქმედების სიხშირის მიხედვით განასხვავებენ საერთაშ. და შიგასაკავშ. საერთო სახელმწ. დანიშნულების რ-ის ხაზებს. შიგასაკავშ. ხაზები არის მაგისტრ. (მოსკოვსა და მოკავშირე რესპუბლიკების დედაქალაქებს შორის, სამხარეო და საოლქო ცენტრებს, აგრეთვე ამ უკანასკნელთა შორის) და ზონალური.




რადიოლოკაცია. ნახ. 3. ა—მანძილის გაზომვის სქემა სიხშირე-მოდულირებული უწყვეტი რხევების დროს; ბ — მზონდავ ($f_n$) და არეკვლილ ($f_0$) რხევათა სიხშირეების დროში ცვალებადობის მრუდები: $T_მ$ —მოდულაციის პერიოდი; 2r/c—არეკვლილი სიგნალის დაყოვნების დრო (r—მანძილი მიზნამდე, c—სინათლის სიჩქარე); t—დრო.




რადიოლოკაცია. ნახ. 4. პელენგაციის სქემა (შედარების მეთოდით): OC—ტოლსიგნალიანი მიმართულება; OA და OB—მიმართულების დიაგრამის ორი მდგომარეობის მაქსიმუმი.

*ლიტ.*: Гусятинский И. А., Пирогов А. А., Радиосвязь и радиовещание, М., 1974; Регламент радиосвязи, М., 1975. *შ. ბებიაშვილი.*

**რადიოკომპასი,** ა ვ ტ ო მ ა ტ უ რ ი რ ა დ ი ო კ ო მ პ ა ს ი, თვითმფრინავის *რადიოპელენგატორი*, რ-იც ავტომატურად ზომავს (უმეტეს შემთხვევებში მიმყოლი სისტემის დახმარებით) კუთხეს თვითმფრინავის გრძივ ღერძსა და საპელენგაციო გადამცემი *რადიოსადგურისაკენ* (ან *რადიოშუქურისაკენ*) მიმართულებას შორის.

**რადიოლა,** საყოფაცხოვრებო დანიშნულების რადიოტექნიკური აპარატი, რ-შიც კონსტრუქციულად არის გაერთიანებული *რადიომიმღები* და *ელექტროფირსაკრავი*.

**რადიოლარიები** (Radiolaria), ფესვფეხიანთა კლასის ქვეკლასი. იგივეა, რაც *სხივლარები*.

**რადიოლარიებიანი შლამი,** თანამედროვე ოკეანური ღრმა წყლის კაჟიან-თიხიანი შლამების სახესხვაობა, რ-იც უხვად შეიცავს *რადიოლარიების* ნაშთებს. სველი რ. შ. ყავისფერი, იშვიათად, მომწვანონაცრისფერი ან შავი ალევრიტულ-პელიტური ან პელიტური ნალექია. შეიცავს ოპალურ კაჟმიწას $SiO_2 \cdot nH_2O$ (5—30%), თიხის მინერალებს, აგრეთვე ვულკანოგენურ მასალას, რკინისა და მანგანუმის ჰიდროჟანგეულს, ზოგჯერ ცეოლითებს.

**რადიოლიზი** (*რადიო*... და *ლიზ*..., ...*ლიზი*), *მაიონიზებელი გამოსხივების* ზეგავლენით გამოწვეული ნივთიერების ქიმ. გარდაქმნა. ჩვეულებრივ, ნივთიერების გარდაქმნისას ხდება მისი დაშლა უფრო მარტივ ნივთიერებებად (მაგ., წყალი იშლება ჟანგბადად და წყალბადად). იხ. *რადიაციული ქიმია*.

**რადიოლოგია** (*რადიო*... და ...*ლოგია*), მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის მაიონიზებელი გამოსხივების წყაროების გამოყენების თეორიას და პრაქტიკას დაავადებათა დიაგნოსტიკისა და მკურნალობისათვის და მათ ბიოლოგიურ მოქმედებას ცოცხალ ორგანიზმზე. რ-ს საფუძველი ჩაეყარა რენტგენის სხივებისა (1895) და ბუნებრივი რადიოაქტიურობის (1896) აღმოჩენის შემდეგ.

პირველ ხანებში რ. მოიცავდა 2 ძირითად დარგს — რადიოდიაგნოსტიკასა და რენტგენორადიოთერაპიას და პარალელურად შეისწავლიდა რენტგენისა და რადიუმის სხივების ბიოლ. მოქმედებას. 1934 ხელოვნური რადიოაქტიურობის აღმოჩენის შემდეგ რ. იქცა მრავალგანხრიან დარგად; მასში გაერთიანებულია დ ა ა ვ ა დ ე ბ ა თ ა ს ხ ი ვ უ რ ი დ ი ა გ ნ ო ს ტ ი კ ა (რენტგენოლოგიური, რადიოიზოტოპური, აგრეთვე ინფრაწითელი სხივებით დიაგნოსტიკა ანუ თერმოდიაგნოსტიკა), რ-იც 1977-იდან რ-ის დამოუკიდებელ განხრად იქცა; ს ხ ი ვ უ რ ი თ ე რ ა პ ი ა, რ-საც იყენებენ ავთვისებიანი სიმსივნისა და ანთებითი პროცესების სამკურნალოდ, აერთიანებს რენტგენოთერაპიას (ახლოფოკუსიანი, ღრმა და ზედაპირული) და გამა-თერაპიას (დისტანციური, როტაციული და კონტაქტური). დისტანციური გამა-თერაპია ტარდება დანადგარით „ლუჩ-1"; როტაციულ გამა-თერაპიას ატარებენ დანადგარ „როკუსით"; გამომსხივებელი წყარო წრიულად ან რომელიმე კუთხით გადაინაცვლებს დაზიანებული უბნის მიმართ. კონტაქტური გამა-თერაპია ითვალისწინებს დახურული რადიოაქტ. პრეპარატების (რადიუმ-226; კობალტ-60) სპეც. დანადგარით „აგატ-ვ"-ით ან ხელით დისტანციური ინსტრუმენტების საშუალებით შეყვანას ორგანიზმის ღრუებში (საშვილოსნო, მისი ყელი, საშოს თაღები, სწორი ნაწლავი, საყლაპავი მილი). გარდა ამისა ხდება დახურული რადიოაქტ. პრეპარატების ჩანერგვა უშუალოდ დაზიანებულ კერაში ან ზედაპირულ სიმსივნეში სათანადო წესების დაცვით. კონტაქტური სხივური თერაპიის მეთოდია აგრეთვე მუცლის, პლევრისა და შარდის ბუშტის ღრუში ღია რადიოაქტ. პრეპარატების ხსნარების (კოლოიდური ოქრო-198) შეყვანა და დასალევად ღია რადიოაქტ. იზოტოპების (იოდ-131 ფარისებრი ჯირკვლის ზოგიერთი დაავადების დროს, ფოსფორ-32 ერითრემიის სამკურნალოდ) გამოყენება. აღსანიშნავია აგრეთვე მ ე გ ა ვ ო ლ ტ უ რ ი თ ე რ ა პ ი ა, რ-საც იყენებენ ავთვისებიანი სიმსივნეების სამკურნალოდ (ბეტატრონის და ხაზოვანი ამაჩქარებლის საშუალებით).

რ ა დ ი ო ბ ი ო ლ ო გ ი ა შეისწავლის მაიონიზებელი გამოსხივების გავლენას ცოცხალ ორგანიზმებზე, რ ა დ ი ა ც ი უ ლ ი ჰ ი გ ი ე ნ ა — გარემოს რადიაციულ ფონს, მასთან დაკავშირებულ ცვლილებებს ცოცხალ ორგანიზმში და რადიაციული დაზიანების თავიდან აცილების გზებს, რ ა დ ი ო გ ე ნ ე ტ ი კ ა — დასხივებული ორგანიზმის შთამომავლობის ცვლილებებს, რ ა დ ი ა ც ი უ ლ ი ქ ი მ ი ა — დასხივებულ ორგანიზმში მიმდინარე ქიმ. პროცესებს. იხ. აგრეთვე *რენტგენოლოგია*.

*ლიტ.*: Переслегин И. А., Саркисян Ю. Х., Клиническая радиология, М., 1973. *რ. ვეფხვაძე.*

**რადიოლოკატორი,** *რადიოლოკაციური სადგურის* შემოკლებული სახელწოდება. ტექ. ლიტ-რაში ტერმ. „რ." ნაკლებად იხმარება.

**რადიოლოკაცია** (*რადიო*... და ლათ. locatio — განლაგება), მეცნიერებისა და ტექნიკის დარგი, რ-ის ამოცანაა სხვადასხვა ობიექტზე რადიოტექნიკური მეთოდებით დაკვირვება, ობიექტის გამოვლენა, გარჩევა, მისი კოორდინატების გაზომვა (ადგილმდებარეობის განსაზღვრა) და სხვა მახასიათებლების დადგენა. რ. გულისხმობს თვით ობიექტზე რადიოლოკაციური დაკვირვების (ლოკაციის) პროცესსაც. რ-ის ამოცანების გადაწყვეტა ხდება რადიოლოკაციური სადგურებისა (რლს) და რთული რადიოლოკაციური სისტემების საშუალებით. რ-თან მჭიდროდ არის დაკავშირებული *რადიონავიგაცია*. რ. თანამედროვე რადიოელექტრონიკის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი მიმართულებაა.

რადიოლოკაციური დაკვირვებისათვის იყენებენ ობიექტიდან არეკვლილი რადიოტალღების ექოსიგნალებს (რ. მზონდავი გამოსხივებით), ობიექტზე მოთავსებული სარეტრანსლაციო მოწყობილობით კვლავ გამოსხივებული რლს-ის სიგნალებს (რ. აქტიური პასუხითურთ), ობიექტის საკუთარ გამოსხივებას (ობიექტზე არსებული რადიომოწყობილობის გამოსხივება ან ობიექტის თბური გამოსხივება (*პასიური რადიოლოკაცია*).

რ-ით ზომავენ მანძილს ობიექტამდე, სიგნალების მოსვლის მიმართულებას (*პელენგაცია*), ობიექტის მოძრაობის რადიალურსა და კუთხურ სიჩქარეებს და ა. შ.

**რ-ის ძირითადი მეთოდები.** რ-ის მეთოდებიდან აღსანიშნავია რლს-ის მოქმედების სიშორესთან დაკავშირებული მეთოდები, მანძილის გაზომვის, პელენგაციის, პასიური დაბრკოლებებისაგან დაცვის (მოძრავ სამიზნეთა სელექციის), გარჩევის (გვერდითი მიმოხილვის) მეთოდები.

რ ლ ს - ი ს მ ო ქ მ ე დ ე ბ ი ს ს ი შ ო რ ე არეკვლილი სიგნალების გამოყენებისას (როცა პასიური დაბრკოლება არ არსებობს და გადამცემი და მიმღები ერთადაა მოთავსებული) განისაზღვრება რ-ის ძირითადი განტოლებით: $R^4 = \frac{PTS_{ე}\sigma}{4\pi\Omega E_s L}$, სადაც $R$ — მოქმედების სიშორეა, $P$ — მზონდავი სიგნალების საშ. სიმძლავრე, $T$ — დრო, რ-ის განმავლობაში უნდა მოხდეს ობიექტის გამოვლენა ან განისაზღვროს მისი ადგილმდებარეობა, $S_{ე}$ — მიმღები ანტენის ეფექტური ფართობი, $\Omega$ — სივრცითი კუთხე, რ-ის ფარგლებშიც დაკვირვება ხდება, $E_s$ — არეკვლილი სიგნალის ენერგია, რ-იც საჭიროა ობიექტის უტყუარი გამოვლინების ან მისი ად-

გილმდებარეობის მოცემული სიზუსტით განსაზღვრისათვის, $L$ — დანაკარგების კოეფიციენტი, რაც განპირობებულია რეალური სისტემის განსხვავებით იდეალურისაგან, $\sigma$ — ობიექტის გაბნევის ეფექტური ფართობი.

რადიოლოკაციური დაკვირვების სიშორე ($R$ კმ-ში) ზემაღალი სიხშირეების დიაპაზონში შეზღუდულია დედამიწის ზედაპირის სიმრუდით. $R=130\left(\sqrt{h_1}+\sqrt{h_2}\right)$, სადაც $h_1$ და $h_2$ არის ობიექტისა და რლს-ის განლაგების სიმაღლეები დედამიწის ზედაპირიდან (კმ-ში). მოქმედების სიშორე მნიშვნელოვნად იზრდება დეკამეტრული ტალღების დიაპაზონში, რადგან ეს ტალღები აირეკლება — იონოსფეროდან (საშუალოდ 300 კმ სიმაღლეზე) და დედამიწის ზედაპირიდან (იხ. *რადიოტალღების გავრცელება*). საბჭ. მეცნიერის ნ. კაბანოვის აღმოჩენამ (1947) იონოსფერული ანუ ჰორიზონტმიღმა რ-ის შექმნის შესაძლებლობა მოგვცა (ნახ. 1).

მ ა ნ ძ ი ლ ი ს  გ ა ზ ო მ ვ ა არეკვლილი სიგნალების მიხედვით ჩვეულებრივ ორი ხერხით ხდება. პირველი ხერხის (იმპულსური) საფუძველია იმპულსის გამოსხივება და ობიექტის მიერ არეკვლილი იმპულსის დაყოვნების დროის გაზომვა გამოსხივებულის მიმართ. ამ ხერხის სარეალიზაციოდ (ნახ. 2) იყენებენ იმპულსურ გადამცემს, სუპერჰეტეროდინული ტიპის მიმღებს, მავალებელ გენერატორ-სინქრონიზატორსა და ინდიკატორს, რ-ის სკალაზე შეიძლება მანძილის ათვლა. მეორე ხერხი ემყარება ორი უწყვეტი ტალღის (მზონდავი გამოსხივებისა და ობიექტიდან არეკვლილი) ინტერფერენციაზე დაკვირვებას. ამ ხერხის რეალიზაციის დროს მიმღების შემრევ მოწყობილობაში (ნახ. 3, ა, ბ) ხვდება გადამცემისა და სიგნალის რხევები, რ-თა შორის წარმოიქმნება გასაზომი მანძილის პროპორციული სიხშირის ცემები. დეტექტირებისა და გაძლიერების შემდეგ სიგნალები თავს მოიყრის ცემათა სიხშირის მრიცხველში, რ-ის სკალა დაგრადუირებულია მანძილის ერთეულებით.

ობიექტის  პ ე ლ ე ნ გ ა ც ი ი ს  განხორციელება შეიძლება თუ დაკვირვებას ვაწარმოებთ ერთი პუნქტიდან სიგნალების მიმორიგებული მიღების დროს. ფართოდ გავრცელდა სიგნალთა ამპლიტუდების შედარების მეთოდი, რ-იც უზრუნველყოფს პელენგაციის დიდ სიზუსტეს. უმარტივეს შემთხვევაში საკმარისია შევადაროთ ობიექტიდან არეკვლილი სიგნალების ამპლიტუდები ანტენის მიმართულობის დიაგრამის ორ მდგომარეობას (ნახ. 4), რომ ამ სიგნალების სხვაობის მიხედვით ტოლ სიგნალიანთან (რ-ის ცვლილება ნულის ტოლია) შედარებით ვიმსჯელოთ ობიექტისაკენ მიმართულებიდან გადახრაზე, გაძლიერების შემდეგ გაუთანხმოების სიგნალს აწვდიან მიმყოლ სისტემას, რ-იც მოაბრუნებს ანტენას ობიექტის გადანაცვლების კვალდაკვალ. სიგნალების მიმორიგებული მიღების მეთოდები საშუალებას იძლევა მივაღწიოთ პელენგაციის დიდ სიზუსტეს სიგნალების მოსვლის დროთა სხვაობის გაზომვის გზით. ასეთი გაზომვა შეიძლება იმპულსური, კორელაციური და ფაზური ხერხებით (ხერხს შეარჩევენ მისაღები სიგნალის სხვაობის მიხედვით).

რ-ში ფართოდ იყენებენ პელენგაციის ფაზურ ხერხს, რ-იც ემყარება ერთმანეთისაგან გარკვეული მანძილით დაშორებული ანტენების მიერ მიღებული მაღალსიხშირული რხევების ფაზათა სხვაობის გაზომვას. ეს მეთოდი მეტად მოსახერხებელია  გ ა მ ო მ ს ხ ი ვ ე ბ ე ლ ი  ო ბ ი ე ქ ტ ი ს  კ უ თ ხ უ რ ი  ს ი ჩ ქ ა რ ი ს  ზუსტი გაზომვისათვის.

დიდი მნიშვნელობა რ-ში აქვს  მ ო ძ რ ა ვ  ს ა მ ი ზ ნ ე თ ა  ს ე ლ ე ქ ც ი ი ს  მ ე თ ო დ ს, რ-ის დანიშნულებაა სამიზნეთა მიერ არეკვლილი სიგნალების გამოყოფა. ხშირად ასეთი სიგნალები, არეკვლილი ადგილ. საგნებიდან (შენობა, გორაკი, ტყე და ა. შ.) ან პასიური დიპოლების „ღრუბლებიდან“ და ა. შ., შენიღბულია რადიოტალღებით.

ადგილმდებარეობის კარტოგრაფირებისათვის იყენებენ  გ ვ ე რ დ ი თ ი  მ ი მ ო ხ ი ლ ვ ი ს  მ ე თ ო დ ს. ამ მეთოდის გამოყენებისას რლს-ის ანტენა გამოშვერილია საფრენი აპარატის ფრენის მიმართულებით და რელიეფის ყოველი ელემენტარული ფართობიდან ღებულობს სიგნალებს, რ-ებიც ერთმანეთისაგან განსხვავდებიან დროის დაყოვნების მიხედვით.

**რ. მეტეოროლოგიაში.** რ-ს იყენებენ ატმოსფეროს ზედა ფენებში *ბურთ-პილოტების* საშუალებით ქარის მიმართულებისა და სიჩქარის გასაზომად. რადიოლოკატორების საშუალებით გამოავლენენ ღრუბლებს, ნალექებს, ტემპ-რისა და ტენიანობის მაღალი გრადიენტების არეს, ელვის განმუხტვის იონიზებულ კვალს და სხვ.

რადიოლოკაციური დაკვირვების საფუძველზე ღებულობენ ინფორმაციას გამოვლენილი ობიექტის სივრცული განლაგების, გადაადგილების, სტრუქტურის, ფორმის, ზომისა და ფიზ. თვისებების შესახებ. რადიოტალღების განბნევისას ღრუბლების ნაწილაკებზე, როცა ამ ნაწილაკების ზომა ($r$) ნაკლებია ტალღის სიგრძეზე ($\lambda$) (რელეის განბნევა) რადიოლოკაციური სიგნალის სიდიდე $\sim r^6/\lambda^4$. არეკვლილი სიგნალის სიდიდის დამოკიდებულება ნაწილაკის ზომაზე ღრუბლებზე რადიოლოკაციური დაკვირვების დროს საშუალებას გვაძლევს გამოვყოთ მსხვილწვეთებიანი არეები. არეკვლილი სიგნალის საშ. სიმძლავრესა და ნალექების ინტენსიურობას შორის დამყარებულია ემპირიული დამოკიდებულება, რ-ის საფუძველზე ადგენენ ნალექების ინტენსიურობის განაწილებასა და მათ რაოდენობას რადიოლოკაციური დაკვირვების არის ფარგლებში.

რ-ის საშუალებით სხვადასხვა სიმაღლეზე ქარის სიძლიერის შესახებ ოპერატიულ მონაცემებს ღებულობენ ნებისმიერ ამინდში. ქარის სიჩქარესა და მიმართულებას ანგარიშობენ რადიოპილოტის გაზომილი კოორდინატების საფუძველზე.

*ლიტ.*: Теоретические основы радиолокации, под. ред. Я. Д. Ширмана, М., 1970.

**რადიოლოკაციის საწინაღო რაკეტა,** რაკეტა, რ-საც უმიზნებენ რადიოლოკაციური გამოსხივების წყაროს (რადიოლოკაციური სადგურის ანტენათა სისტემის ძირითადი ან ფონური გამოსხივების მიხედვით). იყენებენ რადიოლოკაციური სადგურების დასაზიანებლად.

**რადიოლოკაციური დაბრკოლება,** რ ა დ ი ო ლ ო კ ა ც ი ი ს  ს ა წ ი ნ ა ღ ო  დ ა ბ რ კ ო ლ ე ბ ა, განზრახ მოწყობილი დაბრკოლება, რ-იც აძნელებს ან არღვევს რადიოლოკაციური საშუალებების (*რადიოლოკაციური სადგურები*, მართული რაკეტები ან ავიაბომბების თვითდამიზნების მოწყობილობები, რადიოამფეთქების და ა. შ.) ნორმალურ მუშაობას. განასხვავებენ აქტ. და პასიურ რ. დ-ს. აქტ. დაბრკოლებებს ქმნიან სპეც. მიმღებ-გადამცემი ან გადამცემი რადიომოწყობილობით — რადიოდაბრკოლების სადგურებით ან გადამცემებით, პასიურს — რადიოტალღების სხვადასხვა ხელოვნური ამრეკლებით. ზემოქმედების ხასიათის მიხედვით აქტ. რ. დ. არის მნიღბავი და მაიმიტირებელი (მადეზორიენტირებელი). მნიღბავ დაბრკოლებას ქმნიან ქაოსური ხმაურის სიგნალებით, რ-თაგან ძნელია ობიექტიდან მიღებული სიგნალების გამოყოფა, ხოლო მაიმიტირებელს — იმ სიგნალებით, რ-ებიც ჰგავნან ობიექტიდან მოსულ სიგნალებს, მაგრამ შეიცავენ ყალბ ინფორმაციას.

პასიური დაბრკოლების შესაქმნელად იყენებენ დიპოლურ, ლენტურ, დიელექტრიკულ ლინზურსა და სხვა ამრეკლებს,



რადიოლოკაციური სადგური. 1. ქვემეხის დამიზნების რადიოლოკაციური სადგური.

აგრეთვე *ანტენურ გისოსებს*, გასაბერ მოლითონებულ ბალონებს და სხვ.

რადიოლოკაციური სადგურის ინდიკატორზე დაბრკოლებები ქმნიან ხმაურიან ფონს ან ობიექტების ყალბ ნიშნულებს, რაც მეტად ართულებს ნამდვილი ობიექტების გამოვლინებას.

*ლიტ.*: Атражев М. П., Ильин В. А., Марьин Н. П., Борьба с радиоэлектронными средствами, М., 1972;

**რადიოლოკაციური სადგური** (რლს), რ ა დ ი ო ლ ო კ ა ტ ო რ ი,  რ ა დ ა რ ი, *რადიოლოკაციის* მეთოდებით სხვადასხვა ობიექტზე (სამიზნეებზე) დასაკვირვებელი მოწყობილობა. რლს-ის ძირითადი კვანძებია: ერთ პუნქტში (ე. წ. შეთავსებული რლს) ან ერთმანეთისაგან დაცილებულ პუნქტებში (ორ- და მრავალპოზიციური რლს) დადგმული გადამცემი და მიმღები მოწყობილობა; გადამცემისა და მიმღების ანტენა შეიძლება იყოს საერთო (შეთავსებული რლს) ან განცალკევებული (მრავალპოზიციური რლს). მიმღები მოწყობილობის მნიშვნელოვანი შემადგენელი ნაწილია ინდიკატორი (ელექტრონულ-სხივური მილაკი), ხოლო თანამედროვე (XX ს. 70-იანი წლებიდან) რლს-ში ციფრული გამომთვლელი მანქანაც. რლს-ის ძირითადი მახასიათებლებია: გაზომვის სიზუსტე, გარჩევის უნარი, პარამეტრების ზღვრული მნიშვნელობა (მოქმედების მაქს. და მინ. სიშორე, მიმოხილვის სექტორი, დრო და სხვ.), დაბრკოლებამდგრადობა, აგრეთვე რლს-ის მობილობა, გაბარიტი, მასა და სხვ.

**რლს-ის ძირითადი ტიპები.** რლს-ებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ, პირველ რიგში, იმ კონკრ. ამოცანების მიხედვით, რ-ებსაც ისინი ასრულებენ ავტონომიურად ან სხვა მოწყობილობებთან ერთად, მაგ., არსებობს ფრენის მართვის სისტემების რლს, მართული საზენიტო რაკეტების გამოვლინების ან დამიზნების რლს, კოსმ. საფრენი აპარატების ძებნისა და მათთან დაახლოების რლს, თვითმფრინავის რლს და ა. შ.; ცალკეული ამოცანების გადაწყ-





რადიოლოკაციური სადგური. ნახ. 2. თვითმფრინავის რლს-ით დედამიწის ზედაპირის წრიული მიმოხილვის სქემა.



რადიოლოკაციური სადგური. ნახ. 3. თვითმფრინავების გამოვლინებისა და დამიზნების სახმელეთო რლს.

ვეტის სპეციფიკის გამო შეიქმნა მრავალი ტიპის რლს. მაგ., სროლის სიზუსტის ასამაღლებლად საზენიტო ჭურვებზე აყენებენ მინიატიურულ რლს-ს, რ-იც ზომავს მანძილს ჭურვიდან ობიექტამდე და გარკვეულ მანძილზე აფეთქებს ჭურვის ამფეთქს. დაყენების ადგილის მიხედვით განასხვავებენ სახმელეთო, საზღვაო, თვითმფრინავის, თანამგზავრისა და სხვათა რლს-ებს. *გადამტანი სიხშირის* (ტალღების დიაპაზონის) მიხედვით რლს არის: მეტრიანი, დეციმეტრიანი, სანტიმეტრიანი, მილიმეტრიანი და სხვ. მუშაობის რეჟიმისა და მეთოდის მიხედვით — იმპულსური და უწყვეტი გამოსხივების, კოჰერენტული, არაკოჰერენტული და ა. შ. კოორდინატების ზუსტი გაზომვის რლს-ს უწოდებენ ქვემეხების დამიზნების სადგურს (ქდს), რ-ის საშუალებით დიდი სიზუსტით ადგენენ საჰაერო, საზღვაო და სახმელეთო ობიექტების კოორდინატებს (აზიმუტს, ადგილის კუთხეს, სიშორეს) (ნახ. 1). სანტიმეტრიანი დიაპაზონის ტალღების გამოყენებით შესაძლებელი გახდა დედამიწის ზედაპირის წრიული მიმოხილვისათვის თვითმფრინავის პანორამული რლს-ების შექმნა (ნახ. 2), რ-ებმაც დიდი როლი შეასრულეს II მსოფლიო ომის პერიოდში „ბრმა“ დაბომბვის ამოცანის გადაწყვეტაში, აგრეთვე წყალქვეშა ნავების ძებნისა და განადგურების საქმეში.




ნახ. 4. თვითმფრინავის რლს-ით ადგილმდებარეობის გვერდითი მიმოხილვის სქემა.




რადიოლოკაციური სადგური. ნახ. 5. რაკეტსაწინაღო თავდაცვითი სისტემის მრავალფუნქციური რლს-ის სხივების სქემატური გამოსახულება.

სანტიმეტრიანი დიაპაზონის ტალღების ათვისების შედეგად შეიქმნა თვითმფრინავების გამოვლენისა და გზის გადამჭრელი თვითმფრინავების მათზე დამიზნების რლს-ები. ასეთ რლს-ზე (ნახ. 3) დადგმულია ორი ანტენა. ერთ მათგანს აქვს ვიწრო აზიმუტური და ვერტ. სიბრტყეში ფართო მიმართულობის დიაგრამა, მეორეს — ვერტ. სიბრტყიდან 45°-ით გადახრილი ასეთივე ფორმის მიმართულობის დიაგრამა. ორივე ანტენის ერთობლივი ბრუნვის დროს პირველი ანტენით ადგენენ ობიექტის აზიმუტსა და სიშორეს, ხოლო სიმაღლეს — იმ დროის შუალედის მიხედვით, რ-ის განმავლობაში ობიექტს აფიქსირებს მეორე ანტენა.

გვერდითი მიმოხილვის რლს (ნახ. 4) განკუთვნილია დედამიწის ზედაპირის კარტოგრაფირების, საჰაერო დაზვერვის ამოცანების გადასაწყვეტად და სხვ., აქვს მაღალი გარჩევის უნარი, რაც განაპირობებს რადიოლოკაციური გამოსახულების კარგ ხარისხს და უზრუნველყოფს წვრილი დეტალების ასახვას. აშშ-ში მსხვილი სამრეწვ. ობიექტებისა და დიდი ქალაქების რაკეტსაწინაღო თავდაცვის სისტემების რლს-ები ქმნიან რადიოლოკაციურ კომპლექსს, რ-იც მოიცავს გამოვლინების, თანხლებისა და სამიზნის გამოცნობის, აგრეთვე რაკეტსაწინაღო რაკეტების დამიზნების რლს-ებს, რ-ებიც უმთავრესად მუშაობენ სანტიმეტრიანი, იშვიათად დეციმეტრიანი ტალღების დიაპაზონში (ნახ. 5).

დედამიწის ხელოვნური თანამგზავრების (დხთ) სათვალთვალო და მათი ტრაექტორიის საზომი რლს. უმარტივესი ერთპარამეტრიანი რლს-ის საშუალებით ზომავენ მხოლოდ დოპლერის სიხშირეს (იხ. *დოპლერის ეფექტი*), რ-ის ცვალებადობის ხასიათის მიხედვით საზღვრავენ დხთ-ის მიმოქცევის პერიოდსა და მისი ორბიტის სხვა პარამეტრებს. დხთ-ის ორბიტის ზუსტი განსაზღვრა შეიძლება, თუ გამოვიყენებთ დხთ-ის ფრენის ტრასაზე სანტიმეტრიანი ტალღების დიაპაზონის რამდენიმე რლს (მაგ., ზუსტ იმპულსურ რლს — *რადიომანძილსაზომებს*). დხთ-ზე დაკვირვებისათვის იყენებენ აგრეთვე სამ-, ოთხ- და ექვსპარამეტრიან რლს-ებს.

საპლანეტო რლს-ით ზომავენ მანძილს ცდომილამდე, მისი მოძრაობის პარამეტრებსა და სხვა ფიზ. მახასიათებლებს. საპლანეტო რლს-ის მზონდავი სიგნალის ხანგრძლივობა განისაზღვრება იმ დროით, რ-იც საჭიროა დედამიწიდან რადიოტალღის ცდომილამდე მისვლისა და უკან დაბრუნებისათვის (მაგ., ეს დრო მარსისათვის დაახლ. 10 *წთ*-ია, იუპიტერისათვის ~1*სთ*).

ჰორიზონტმიღმა რლს-ებს იყენებენ აშშ-ში დეკამეტრული ტალღების დიაპაზონში ობიექტზე დიდი მანძილიდან (რამდენიმე ათასი *კმ*) დასაკვირვებლად (მაგ., ბალისტიკური რაკეტების გაშვების ადრეული გამოვლინების მიზნით, ბირთვული აფეთქების გამოსავლინებლად, დხთ ფრენაზე დასაკვირვებლად და სხვ.).

*ლიტ.*: Леонов А. И., Радиолокация в противоракетной обороне, М., 1967; Мищенко Ю. А., Загоризонтная радиолокация, М., 1972; Радиолокационные станции бокового обзора, под ред. А. П. Реутова, М., 1970. *გ. კიკვილაშვილი.*

**რადიოლოკაციური შუქურა,** სანავიგაციო დანიშნულების მიმღებ-გადამცემი რადიოდანადგარი, რ-იც მუშაობს მოძრავ ობიექტზე (მაგ., თვითმფრინავზე, გემზე) დადგმულ რადიოლოკაციურ სადგურთან (რლს) ერთად. რ. შ. ჩაირთვება საბორტო რლს-ის სიგნალების ზემოქმედებით და გამოასხივებს კოდირებულ სიგნალებს, რ-თა მიხედვით რლს განსაზღვრავს მიმართულებასა და მანძილს შუქურამდე. რ. შ-ს იყენებენ რადიონავიგაციაში ობიექტების ადგილმდებარეობის დასადგენად მისი ცნობილი ადგილმდებარეობის მიმართ.

**რადიომანძილსაზომი,** მოწყობილობა, რ-იც ზომავს მანძილს ობიექტამდე რადიოტალღების საშუალებით. განასხვავებენ პასიური და აქტ. არეკვლის რ-ებს, გამოსხივებული რადიოსიგნალების მიხედვით კი — იმპულსურსა და უწყვეტი გამოსხივების რ-ებს. პასიური არეკვლის რ-ში მიმღების შესასვლელს აწვდიან ორ სიგნალს — პირდაპირს (უშუალოდ რადიოგადამცემიდან) და დაყოვნებულს (ობიექტიდან არეკვლის შემდეგ). იმპულსურ რ-ში ინდიკატორი ზომავს არეკვლილი იმპულსის დაყოვნებას (τ) პირდაპირ იმპულსთან შედარებით. ასეთი რ-ით გაზომილი მანძილი $D = v\tau/2$, სადაც $v$ რადიოტალღების გავრცელების სიჩქარეა. უწყვეტი გამოსხივების რ-ში გამოყენებულია პერიოდულად ცვლადი სიხშირის რადიოსიგნალები, ინდიკატორი ზომავს პირდაპირ და არეკვლილ რხევათა შორის სიხშირეთა სხვაობას (Ω); გასაზომი მანძილი $D=\frac{\Omega T}{2\Delta f}v$, სადაც $T$ მამოდულირებელი რხევების პერიოდია, $\Delta f$ — მოდულაციის სიხშირის დიაპაზონი. პასიურ არეკვლას მიმართავენ *რადიოლოკაციაში, რადიოსიმაღლესაზომში*. აქტ. არეკვლის რ-ის გამოყენებისას სარგებლობენ ორი სადგურით — წამყვანითა და ამყოლით, რ-ებიც მდებარეობენ გასაზომი წრფის ბოლო პუნქტებში. უწყვეტი რხევების გამოყენებისას მანძილს ფაზური მეთოდით ზომავენ. წამყვან სადგურზე ინდიკატორით ზომავენ გამოსხივებული და მიღებული ტალღების ფაზათა სხვაობას (φ). გასაზომი მანძილი $D = \frac{1}{2}\frac{\varphi}{2\pi}\frac{v}{f}$. აქტ. არეკვლის რ-ს იყენებენ ნავიგაციაში, გეოდეზიაში, სამხ. საქმეში.

*ლიტ.*: Пащенков В. З., Радио- и светодальномеры, М., 1972.

**რადიომაუწყებლობა,** მსმენელთა განუსაზღვრელი რაოდენობისათვის რადიოთი საუბრების, მუსიკისა და სხვა ხმოვანი ეფექტების გადაცემა; ოპერატ. ინფორმაციის, მასობრივი აგიტაციისა და პროპაგანდის, მოსახლ. განათლების ერთ-ერთი ძირითადი საშუალება. განვითარებულ ქვეყნებში რადიოგადაცემებს მოსახლ. 90% ისმენს (დღე-ღამეში 1,5—2 საათი). რ., როგორც გართობის ორგანიზაციის ფორმა, მხოლოდ ტელევიზიას ჩამორჩება.

არჩევენ რ-ის ძირითად ჟანრებს: საინფორმაციო საზ. პოლიტ. (რადიოინფორმაცია, -რეპორტაჟი, -ინტერვიუ, -საუბარი); მხატვრულ-პუბლიც. (რადიონარკვევი, -ფილმი, -კომპოზიცია); მხატვრული (რადიოინსცენირება, -პიესა და სხვ.). გარდა ამისა, რ. გადაცემებში იყენებს ყველა ჟანრის ლიტ. და მუს. ნაწარმოების შესრულების ტრადიციას, რადიოსათვის სპეციალურად ადაპტირებულ თეატრ., დრამ. და საოპერო სპექტაკლებს.

რ. ხორციელდება გადამცემი რადიოცენტრების მეოხებით და მიიღება ინდივიდ. და კოლექტ. სარგებლობის სამაუწყებლო მიმღებებით. სსრკ-სა და მთელ რიგ ქვეყნებში ფართო გამოყენება პოვა მავთულიანმა რ-მ.

რადიოს გამოგონებისა და მისი კავშირგაბმ. საშუალებად გამოყენების დარგში პრიორიტეტი ეკუთვნის რუსეთს (ა. პოპოვი). XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში სამსახურებრივი ინფორმაციის გადასაცემად აშენდა პირველი რუს. რადიოსადგურები.

სსრკ-ში საბჭ. ხელისუფლების პირველი წლებიდან რადიოს იყენებდნენ არა მარტო როგორც კავშირგაბმ. საშუალებას, არამედ როგორც ინფორმაციის წყაროსაც. 1917 ნოემბრიდან რადიოტელეგრაფით გადასცემდნენ საბჭ. მთავრობის დეკრეტებს, ვ. ი. ლენინის გამოსვლებს. 1918 სახკომ-

საბჭომ მიიღო დეკრეტი ქვეყანაში რადიოტექ. საქმის ცენტრალიზაციის შესახებ. პირველი გადაცემები დაიწყო 1919 ნიჟნი-ნოვგოროდის ლაბორატორიიდან, 1920-იდან კი — საცდელი სტუდიებიდან (მოსკოვი, ყაზანი და სხვ.). 1922 დაიწყო პირველი ტექსტიანი რადიოგადაცემები ხმამაღლამოლაპარაკეებით.

რეგულ. რ. დაიწყო 1924 წ. 23 ნოემბ., როდესაც ეთერში გადაიცა რადიოგაზეთის პირველი ნომერი. 1925 შეიქმნა რკპ (ბ) ცკ-ის რადიოკომისია და რსფსრ განსახკომის მთავარპოლიტგანათლებასთან რადიოსაბჭო რ-ის საერთო ხელმძღვანელობისა და ძირითადი მიმართულებების შესამუშავებლად. 1925 წითელი მოედნიდან ეთერში გადაიცა ოქტ. დღესასწაულის პირველი რადიორეპორტაჟი. 1925—27 რეგულ. რ. დაიწყო მოკავშირე რესპუბლიკებშიც. ამუშავდა მინსკის, ბაქოს, ხარკოვის, ტაშკენტის, ლენინგრ., კიევის, თბილ. რადიოსადგურები. 1928—33 საბჭ. სამაუწყებლო სადგურების სიმძლავრე 8-ჯერ გაიზარდა. 1931 ფოსტა-ტელეგრაფის სახკომთან შეიქმნა რ-ის საკავშ. კომიტეტი; 1932 რესპუბლიკებსა და ოლქებში — 12 ადგილ. რადიოკომიტეტი. 1933 სახკომსაბჭომ დაამტკიცა „სსრკ სახკომსაბჭოსთან არსებული რადიოფიკაციისა და რადიომაუწყებლობის საკავშირო კომიტეტის დებულება“. კომიტეტის შემადგენლობაში დამტკიცდა რადიოფიკაციის, ცენტრ. მაუწყებლობის, ადგილ. მაუწყებლობის სამმართველოები. 1936 რადიოკომიტეტმა დაიწყო მაუწყებლობის 5 პროგრამა, რ-იც სასაათო სარტყლების გათვალისწინებით იყო შედგენილი და ითვალისწინებდა ჩვენი ქვეყნის სხვადასხვა რ-ნის მოსახლ. ენობრივ თავისებურებებს. ამ წლებში რადიოს მნიშვნელოვანი პერიოდული გამოცემები იყო ჟურნალები: „რადიოფრონტი“ (1925), „გოვორიტ სსსრ“ (1931), გაზ. „ნოვოსტი რადიო“ (1925). დიდი სამამულო ომის წლებში გადაიცა საბჭ. კავშირის საინფორმაციო ბიუროს ორი ათასი რადიოცნობა, 2,3 ათ. „უკანასკნელი ცნობა“, 18 ათასზე მეტი „წერილი ფრონტიდან“ და „წერილი ფრონტს“.

1944 სახკომსაბჭომ მიიღო დადგენილება ცენტრ. რ-ის მატერ.-ტექ. ბაზის განმტკიცების ღონისძიებათა შესახებ, 1945 წ. 7 მაისს — რადიოს დღის აღნიშვნის შესახებ. 1948 დაიწყო კოლ-ბების ერთიანი რადიოფიკაცია.

1960 ოქტ-იდან საკავშ. რადიომ დაიწყო სადღეღამისო გადაცემები. შიდასაკავშ. რადიოს გადაცემებს ამზადებენ სსრკ ტელევიზიისა და რ-ის სახელმწ. კომიტეტის პროპაგანდის, ინფორმაციის (პროგრამა „მაიაკი“), საბავშვო გადაცემების, ახალგაზრდული გადაცემების (რადიოსადგური „იუნოსტი“), ლიტ.-დრამ., მუს. მაუწყებლობის, მოსკ. და მოსკ. ოლქის გადაცემების მთავარი რედაქციები. რ-ისა და გადაცემების გამოშვების ორგანიზაციის პრობლემებს ემსახურება აგრეთვე სახელმწ. კომიტეტის შემადგენლობაში არსებული ცენტრ. ტელევიზიისა და რ-ის პროგრამების მთავარი დირექციები (დაარსდა 1970). პროგრამების სამეცნ. ცენტრი (1970), რ-ისა და ხმის ჩაწერის სახლი, ტელევიზიისა და რ-ის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი (1957), ტელევიზიისა და რ-ის მუშაკთა კვალიფიკაციის ამაღლების ინ-ტი. გადაცემები წარმოებს სსრკ ხალხთა 60-ზე მეტ ენაზე და სხვა ქვეყნების ხალხთა 70 ენაზე. სსრკ მოსახლეობისათვის მაუწყებლობის სადღეღამისო მოცულობა 1983 შეადგენდა 1000 საათზე მეტს. სამავთულო მაუწყებლობა ხორციელდება 35 ათ. სარეტრანსლაციო კვანძის მეშვეობით.

1982 საკავშ. რადიოს ჰქონდა 10 ძირითადი სამაუწყებლო პროგრამა, რ-თა დღეღამური მოცულობა 180 *სთ* შეადგენდა. ყოველდღიურ გადაცემებს ემსახურება 169 სააპარატო-სასტუდიო კომპლექსი. 1983 მოქმედებდა 170-მდე ტელევიზიისა და რ-ის სამხარეო და საოლქო კომიტეტი და 5 საოკრუგო რადიორედაქცია.

სსრკ ტელერადიოკომიტეტის სისტემაში მოქმედებს (1982) მოკავშირე რესპუბლიკების 14 კომიტეტი, 154 საოლქო, სამხარეო და საოკრუგო კომიტეტი. ადგილ. მაუწყებლობის სადღეღამისო მოცულობა 1000 *სთ*.

საკავშ. რადიოს საფონდო ფონოტეკაში თავმოყრილია უნიკალური ჩანაწერები (1983 იყო 100 ათ-ზე მეტი ჩანაწერი, 140 მლნ. კილომეტრზე მეტი მაგნიტოფირი). სსრკ ტელერადიოკომიტეტის პერიოდული გამოცემებია ყოველკვირეული ბიულეტენი „გოვორიტ ი პოკაზივაეტ მოსკვა“ (1958-იდან), ყოველთვიური ჟურნ. „ტელევიდენიე ი რადიოვეშჩანიე“ (1957), ხმოვანი ჟურნ. „კრუგოზორი“ (1969).

ს ა ზ ღ ვ ა რ გ ა რ ე თ ი ს ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი პირველი რეგულ. რადიოსამაუწყებლო სადგური ამუშავდა 1920 წ. 2 ნოემბ. პიტსბურგში (აშშ, კომპანია „უესტინგჰაუსი“). დას. ევროპაში პირველი რადიოპროგრამები დაიწყო 1922 ლონდონში (კომპანია „მარკონი“) და პარიზში („რადიო-პარი“).

40-იანი წწ. დამლევიდან გადამცემი და მიმღები რადიოქსელები ბევრგან განვითარდა. შეიქმნა მძლავრი გადამცემები. ყოველ 10 წელიწადში რადიომიმღებების პარკი თითქმის ორმაგდება.

სოციალ. ქვეყნებში რ-ის ორგანიზაციის პრინციპები და მისი ამოცანები განსაზღვრულია სახელმწ. კანონებით, მას, როგორც წესი, ხელმძღვანელობენ ტელევიზიისა და რ-ის კომიტეტები.

განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში რ-ს უმეტესად სახელმწ. ხასიათი აქვს, თუნდაც იგი არსებობდეს ნახევრად სახელმწ. ორგანიზაციების ლიცენზიებით. მთელ რიგ ქვეყნებში (იაპონია, ავსტრალია, კანადა, დიდი ბრიტანეთი) არსებობს სახელმწ. და კომერც. მაუწყებლობის შერეული სისტემა; აშშ-ის რ. ეკუთვნის კერძო კომპანიებს, ამდენად აქ არ არსებობს საერთო ეროვნ. ცენტრ. რადიოპროგრამა. აზიის, აფრ. და ლათ. ამერ. განვითარებად ქვეყნებში რ. ინფორმაციისა და განათლების ყველაზე მასობრივი და ხელმისაწვდომი საშუალებაა. მაუწყებლობის ძირითადი ტიპია სახელმწიფო რ. იშვიათია კომერც. რ. მთელ რიგ ქვეყნებში იუნესკოს ინიციატივით შეიქმნა ე. წ. რადიოფორუმები — კლუბებში რადიოგადაცემების კოლექტ. მოსმენისათვის.

განვითარებადი ქვეყნების რ-ის განვითარებას დიდად უწყობს ხელს იუნესკო და სხვა საერთაშ. ორგანიზაციები. აქედან უძველესია ელექტროკავშირგაბმ. საერთაშ. კავშირი (შეიქმნა 1965, შტაბ-ბინა ჟენევაში). რ-ის ძირითად ფუნქციას შეადგენს რადიოსიხშირეთა განაწილება. ეს კავშირი პრაქტიკულად მსოფლიოს ყველა ქვეყანას აერთიანებს. სოციალ. ქვეყნები *რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის საერთაშორისო ორგანიზაციაში* შედიან (1946, ბრიუსელი). დას. ევრ. ქვეყნები კი — ევრ. რადიოსამაუწყებლო კავშირში. რადიოსა და ტელევიზიის უდიდესი საერთაშ. ორგანიზაციებია მაუწყებლების ამერიკათშორისი ასოციაცია (1946), აფრ. რადიოსა და ტელევიზიის კავშირი (1960) და აზიის რადიოსამაუწყებლო კავშირი (1960).

საქართველოში რ-ის შესახებ იხ. ტ. *საქართველოს სსრ*. რადიომაუწყებლობა.

*ლიტ.*: Ленин о радио. [Сост. П. С. Гуревич и Н. П. Карцов, М., 1973;] Очерки истории советского радиовещания и телевидения, ч. 1. 1917—1941, М., 1972; Режиссура радиопостановок. Сб. статей, М., 1970.

**რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის საერთაშორისო ორგანიზაცია**, რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის დემოკრატიული ორგანიზაცია; დაარსდა 1946 ბრიუსელში. 1959-მდე ეწოდებოდა რადიომაუწყებლობის საერთაშ. ორგანიზაცია. 1950, ორგანიზაციიდან ზოგიერთი სახელმწიფოს ევრ. რადიომაუწყებლობის კავშირში გადასვლასთან დაკავშირებით, ცენტრი გადაიტანეს პრაღაში. რ. და ტ. ს. ო-ის წევრებია ალბ., სრ-ის ალჟ., ბულგ. სრ-ის, გდრ-ის, ეგვ., ერაყის, ესტ. ვიეტ. სრ-ის, კორ. სდრ-ის, კუბის, ლატვ. სსრ-ის, სსრ-ის, ლიტვ. სსრ-ის, მალის, მოლდ. სსრ-ის, მონღ. სრ-ის, პოლ. სრ-ის, რუმინ. სრ-ის სსრკ-ის, სუდანის (ტელეორ-უკრ. სსრ-ის, უნგრ. სრ-ის, ფინ., ჩეხოსლ. განიზაცია), სრ-ისა და ჩინ. სრ-ის რადიომაუწყებლობისა და ტელევიზიის ეროვნ. ორგანიზაციები. უმაღლესი ორგანოა გენ. ასამბლეა (იწვევენ ყოველწლიურად), რ-იც 2 წლის ვადით ირჩევს ადმ. საბჭოს, წელიწადში 6-ჯერ გამოსცემს ჟურნ. „რადიო ი ტელევიდენიეს“ (ინგლ., ფრანგ., რუს. და გერმ. ენებზე).

**რადიომგრძნობიარობა**, ბიოლოგიური ობიექტების მგრძნობელობა მაიონიზებელი გამოსხივების მოქმედებისადმი. რ-ის კრიტერიუმად იყენებენ გამოსხივების ლეტალურ (სასიკვდილო) მოქმედებას — უჯრედების ან მრავალუჯრედიანი ორგანიზმების ინაქტივიაციასა და სიკვდილს. ამ მიზნით განსაზღვრავენ ლეტალურ დოზას (ლდ$_{50}$) ანუ ისეთ დოზას, რ-ის დროსაც გადარჩება სახეობათა 50%. სხვადასხვა უჯრედის რ. სხვადასხვანაირია. მაგ., ძუძუმწოვართა უჯრედებისათვის ლდ$_{50}$ არის 200—250 *რადი*, ბაქტერიებისა და საფუარებისათვის — 10—45 ათ. *რადი*, ინფუზორიებისა და ამებებისათვის—300—500 ათ. *რადი*. უჯრედის რ. განპირობებულია მასში სიცოცხლისათვის აუცილებელი სტრუქტურების პირველადი დაზიანებით, მათი აღდგენის უნარით და კულტივაციის პირობებით. უჯრედის (ორგანიზმის) რ-ზე გავლენას ახდენს გამოსხივების ფიზ. თვისებები, დოზის სიმძლავრე, ფრაქციული დასხივების თავისებურება, უჯრედების ქიმ. შედგენილობა, ფიზიოლ. მდგომარეობა, დასხივებისა და პოსტრადიაციული პერიოდის პირობები. ასევე მკვეთრად მერყეობს მრავალუჯრედიანი მცენარეებისა და ცხოველების რ. მაგ. ბარდისა და სიმინდის თესლისათვის ლდ$_{50}$ არის 5—20 ათ. *რადი*, ბოლოკისა და სამყურას თესლისათვის — 100—250 ათ. *რადი*. ზრდასრული მწერებისათვის — 30—50 ათ. *რადი*, ხოლო ძუძუმწოვრებისათვის — 350—1200 *რადი*. მცენარეებისა და ცხოველების რ. უმთავრესად განპირობებულია მათი უჯრედების რ-ით (ძუძუმწოვრებში — მათი სისხლმბადი ორგანოების უჯრედებისა და კუჭ-ნაწლავის ტრაქტის რ-ით) და იმ ფაქტორებით, რ-ებიც გავლენას ახდენენ დასხივებით დაზიანებული ორგანოებისა და ქსოვილების რეგერენაციაზე.

ბიოლ. ობიექტების რ-ის ხელოვნური გაზრდა (*რადიოსენსიბილიზაცია*) გამოიყენება ავთვისებიანი სიმსივნეების რადიოთერაპიისათვის. მცენარეთა რადიოსტიმულაცია, ხელოვნური მუტაგენეზი, სხივური დაზიანების მკურნალობის ეფექტური მეთოდების შემუშავება და გამოსხივებისაგან დაცვა შესაძლებელია მხოლოდ ცოცხალი ობიექტების რ-ის სხვადასხვა ასპექტის გათვალისწინებით.

*ლიტ.*: Основы радиационной биологии, М., 1964. *კ. ნადარეიშვილი.*

**რადიომეტეოროლოგია** (*რადიო*... და *მეტეოროლოგია*), მეცნიერების დარგი, რ-იც შეისწავლის ერთი მხრით, ტროპოსფეროსა და სტრატოსფეროს მეტეოროლოგიური პირობების გავლენას რადიოტალღების (ძირითადად ულტრამოკლე) გავრცელებაზე, მეორე მხრით, მიღებული რადიოსიგნალების (მ. შ. საკუთრივ ატმოსფეროს მიერ სითბოს სახით გამოსხივებული და ელჭექით

გამოწვეული) მახასიათებლების მიხედვით — ტროპოსფეროსა და სტრატოსფეროში მიმდინარე მეტეოროლ. პროცესებს. პირველი რადიომეტეოროლ. დაკვირვება ა. *პოპოვმა* ჩაატარა. რ-ის შესწავლის ერთ-ერთი მთავარი ობიექტია *ატმოსფერიკები*, რ-თაც ელჭექური და წყნარი განმუხტვები იწვევს. მათ რადიოტალღების სიხშირითი დიაპაზონის ფართო ზოლი უკავია — ზეგრძელიდან ულტრამოკლემდე. ატმოსფერიკებზე დაკვირვება საშუალებას გვაძლევს ჩავატაროთ ელჭექის გლობალური განაწილების კვლევა და განვსაზღვროთ ინტენს. ატმ. ფრონტების მდებარეობა.



რადიომეტრიული გამდიდრება. ბუნებრივი რადიოაქტიურობის მინერალების რადიომეტრიული სეპარატორის სქემა: 1—ლენტური კონვეიერი; 2—ეკრანი; 3—რადიომეტრის გადამწოდი; 4—შიბერი; 5—ელექტრომაგნიტი; 6—რადიომეტრი; რ—რელე; კ—კონტაქტორი; U — ძაბვის წყარო.

ატმოსფეროში რადიოტალღების გავრცელებას თან სდევს მათი გარდატეხა, შთანთქმა, არეკვლა და გაბნევა. ამ მოვლენათა ინტენსიურობა ჰაერის გარდატეხის მაჩვენებლის ($n$) სივრცობრივ განაწილებაზეა დამოკიდებული, რაც თავის მხრივ წნევის, ტემპ-რის, ტენიანობისა და სხვ. ფუნქციაა. ამრიგად, რადიოსიგნალებს შეუძლია მოგვაწოდოს ინფორმაცია ატმოსფეროს სხვადასხვა მეტეოროლ. ელემენტების შესახებ. რადიოტალღები გავრცელებისას კარგავენ ენერგიის ნაწილს, რ-საც შთანთქავს და გაბნევს ჟანგბადისა და წყლის ორთქლის მოლეკულები, აგრეთვე ჰიდრომეტეორები, აეროზოლური ნაწილაკები და სხვ. ადგილის გეოგრ. (კლიმ.) პირობების შესაბამისად ჰაერის გარდატეხის მაჩვენებლისა და რადიოტალღების გავრცელებაზე მოქმედი სხვა ფაქტორთა დამოკიდებულება ძირითად მეტეოროლ. პარამეტრებზე შესაძლებელს ხდის ჰიდრომეტეოროლ. მოვლენათა ანალიზისა და პროგნოზის მეთოდები გამოვიყენოთ რადიოტალღების გავრცელების პირობების შესწავლისა და წინასწარმეტყველებისათვის. რ-ის დარგს, რ-იც შეისწავლის $n$-ის სეზონურ ცვალებადობას, მის ვერტ. პროფილს, შთანთქმას ატმ. აირების მიერ და შესუსტებას ნალექებისა და ღრუბლების ზემოქმედებით დედამიწის სხვადასხვა კლიმ რ-ნებში, ეწოდება რადიოკლიმატოლოგია. სინოპტიკური ანალიზის საშუალებით შესაძლებელია რადიოტალღების გავრცელების ანომალიათა (სახელდობრ *ატმოსფერული ტალღათასატარების*) გამომწვევი მეტეოროლ. პირობების წინასწარმეტყველება. რადიომეტეოროლ. კვლევის მეთოდებს შორის ყველაზე გავრცელებულია ატმოსფეროს კვლევა რადიოლოკაციური მეთოდებით (იხ. *რადიოლოკაცია მეტეოროლოგიაში*).

*ლიტ.*: Бин Г. Р., Даттон Е. Дж., Радиометеорология, пер. с англ., Л., 1971.

**რადიომეტრები** (*რადიო*... და ...*მეტრი*), 1. რადიოაქტიურობის გამზომი ხელსაწყო (იხ. *რადიომეტრია*). 2. ხელსაწყო, რ-საც იყენებენ ელექტრომაგნ. გამოსხივების თბური ენერგიის გასაზომად. მეტეოროლოგიაში ამ ტიპის რ-ით იკვლევენ მზის რადიაციას. 3. რადიოტელესკოპის მიმღები მოწყობილობა, რ-იც ანტენასთან ერთად გამოიყენება ასტრონ. ობიექტების რადიოდიაპაზონის გამოსხივების შესასწავლად. 4. ბგერის წნევის გამზომი ხელსაწყო.

**რადიომეტრია** (*რადიო*... და ...*მეტრია*), რადიოაქტიური წყაროების აქტიურობის (დაშლის რიცხვი დროის ერთეულში) გაზომვის მეთოდების ერთობლიობა; ფართო გაგებით ნებისმიერი გამოსხივების ენერგიის გაზომვის მეთოდები.

**რადიომეტრიული აგეგმვა**, ძიების რადიომეტრიული მეთოდების ერთ-ერთი ძირითადი სახე. განარჩევენ რ. ა-ის რამდენიმე ტიპს. აერორადიომეტრიული აგეგმვა ტარდება თვითმფრინავებზე ან ვერტმფრენებზე დამონტაჟებული აერორადიომეტრების საშუალებით, რ-ებიც არეგისტრირებენ დედამიწის ზედაპირისა და ატმოსფეროს მიწისპირა ფენის გამა-გამოსხივებას. მიწისპირა გამა-აგეგმვა ტარდება რადიომეტრების საშუალებით, რ-ებიც გადააქვთ ფეხით მოსიარულე ოპერატორებს ან ავტომანქანებით. მიწისპირა გამა-აგეგმვა შეიძლება იყოს პროფილური (სარეკოგნოსცირო მარშრუტების გასწვრივ) ან ფართობული (იყენებენ ანომალური უბნების დეტალური შესწავლის მიზნით). საველე ემანაციური აგეგმვა ტარდება საველე ემანომეტრების საშუალებით, მისი მიზანია ნიადაგის ჰაერში რადონის კონცენტრაციის განსაზღვრა. რ. ა-ის შედეგები გამოიხატება სხვადასხვა მასშტაბის პროფილებისა და რუკების სახით.

**რადიომეტრიული ანალიზი**, ნივთიერების ქიმიური შედგენილობის ანალიზის მეთოდი, რ-იც დამყარებულია რადიოაქტიური იზოტოპების და ბირთვული გამოსხივების გამოყენებაზე. რ. ა-თვის იყენებენ რადიომეტრიულ ხელსაწყოებს. არსებობს რ. ა-ის რამდენიმე ხერხი: პირდაპირი რადიომეტრიული განსაზღვრა, რადიომეტრიული ტიტრვა, იზოტოპური განზავების მეთოდი, ფოტონეიტრონული მეთოდი.

**რადიომეტრიული გამდიდრება**, ფუჭი ქანისაგან სასარგებლო მინერალების განცალკევება, რაც დაფუძნებულია მინერალების თვისებაზე ამოაფრქვიონ (ემისიურ-რადიომეტრიული მეთოდები) ან შეასუსტოს (აბსორბციულ-რადიომეტრიული მეთოდები) გამოსხივება. ემისიურ-რადიომეტრიული მეთოდები ემყარება მინერალების ბუნებრივ რადიოაქტივობას, მათ ლუმინესცენციას და სხვ. აბსორბციულ-რადიომეტრიული მეთოდები კი — რენტგენულ, ნეიტრონულსა და გამა-გამოსხივებას.

რ. გ-ს ახორციელებენ რადიომეტრიული სეპარატორების საშუალებით (ნახ.), რ-ებშიც გადამწოდი არეგისტრირებს გამოსხივებას და გარდაქმნის მას ელექტრულ იმპულსებად. გადამწოდიდან იმპულსები გადაეცემა რადიომეტრს. ამ უკანასკნელში შემოსული იმპულსების სიხშირეს უდარებენ წინასწარ მოცემულ „საზღვრულ" სიდიდეს და ამ სიდიდის გადამეტების შემთხვევაში სათანადო ბრძანება გადაეცემა შემსრულებელ მექანიზმს, რ-იც მინერალებს ყოფს გამდიდრებულ პროდუქტებად და ნარჩენებად (კუდებად). რ. გ. ურანის მადნის გამდიდრების ძირითადი ხერხია. ამ მეთოდს იყენებენ აგრეთვე ბერილიუმის მადნების დასამუშავებლად (ფოტონეიტრონული პროცესი), ოქროს შემცველი მადნებისა და არალითონური მინერალების (ფოტომეტრიული პროცესი), ალმასის შემცველი მადნების (ლუმინესცენციური პროცესი), რკინის მადნების (გამა-აბსორბციული პროცესი) გასამდიდრებლად და სხვ.

*ლიტ.*: Крейндлин И. И., Маркова Р. А., Паска Л. М., Приборы для радиометрического обогащения руд, М., 1972.

**რადიომეტრიული ეფექტი**, განზიდვის ძალის წარმოქმნა გაუხშოებულ აირულ გარემოში მოთავსებულ ორ ისეთ ზედაპირს შორის, რ-ებსაც უნარჩუნებენ სხვადასხვა ტემპერატურას. რ. ე-ს ემყარება რადიომეტრიული *მანომეტრის* მოქმედება.

**რადიომეტრიული მეთოდები ძიებისა**, ემყარება ქანებში არსებული ბუნებრივი რადიოაქტიური ელემენტების გამოსხივების გაზომვას. ძირითადად იყენებენ რადიოაქტიური ელემენტების შემცველ მადანთა ძიებისათვის, აგრეთვე ისეთ არარადიოაქტიურ მადანთა (ფოსფორიტები, იშვიათ მიწათა ელემენტების, ცირკონიუმისა და ვანადიუმის მადნები) ძიების დროს, რ-თა შედგენილობაში რადიოაქტ. ელემენტები მცირე რაოდენობითაა შერეული. გეოლ. აგეგმვის დროს ძიების რადიომეტრიულ მეთოდებს დამხმარე მნიშვნელობა აქვს.

ბუნებრივი რადიოაქტ. ელემენტების კვლევა ემყარება რადიოაქტ. გამოსხივების რეგისტრაციის სხვადასხვა მეთოდს. რადიომეტრიული ძიებისას უმთავრესად იყენებენ მაიონიზებელი გამოსხივების რეგისტრაციას იონიზაციური კამერების, გაიგერ-მიულერისა და კრისტ. მთვლელების და ბირთვული გამოსხივების სხვა დეტექტორების საშუალებით. გაზომვებით ბუნებრივ ობიექტებში (ქანი, მადანი, წყალი, ნიადაგი, მცენარეული საფარი, ატმოსფეროს მიწისპირა ფენა) განისაზღვრება რადიოაქტიურობის წარმომშობი წყარო და რადიოაქტ. ელემენტების საშ. შემცველობა. გაზომვის შედეგებზე გავლენას ახდენს ქანებისა და მადნების სიმკვრივე და მინერ. შედგენილობა, ბუნებრივი რადიოაქტ. ფონი და სხვ.

ძიების რადიომეტრიული მეთოდებიდან ყველაზე მეტად იყენებენ გამა- და ემანაციური გამოსხივებების რეგისტრაციაზე დამყარებულ მეთოდებს. რადიოაქტ. გამოსხივების ველის შესასწავლად და რადიოაქტ. ელემენტების დანაგროვის გამოსავლინებლად იყენებენ აგრეთვე გამასპექტროსკოპიულ აგეგმვას და გამა-ძებნას. ამ სამუშაოების ჩატარების დროს მარეგისტრირებელი ხელსაწყოების გადაადგილება შესაძლებელია ხელით, ავტომანქანით, თვითმფრინავით და ვერტმფრენით. ჭაბურღილებში რადიოაქტ. ელემენტების მომატებული რაოდენობის შემცველი უბნების გამოსაყოფად იყენებენ რადიოაქტ. კაროტაჟს (იხ. *კაროტაჟი*).

ემანაციური მეთოდები ემყარება რადიოაქტ. აირების (რადონი—$^{222}Rn$, თორონი—$^{220}Rn$ და აქტინონი—$^{219}Rn$) შემცველობის განსაზღვრას ნიადაგის ჰაერში. გამასპექტროსკოპიული მეთოდების განვითარებასთან დაკავშირებით ემანაციური მეთოდების არე თანდათან მცირდება.

რადიომეტრიული ძიების ამოცანაა აგრეთვე ურანის საბადოების ძებნა მიწისქვეშა წყლებში, ნიადაგებსა და მცენარეულ საფარში რადიოაქტ. ელემენტების გაბნევის შარავანდედების შესწავლის გზით.

*ლიტ.*: Новиков Г. Ф. Капков Ю. Н., Радиоактивные методы разведки, Л., 1965.

**რადიომიმღები**, მოწყობილობა, რ-იც ანტენასთან ერთად ღებულობს რადიოსიგნალებს ან ბუნებრივ რადიოგამოსხივებას და მათ ისე გადაამუშავებს, რომ გასაგები გახდეს იმ ინფორმაციის შინაარსი, რ-საც ისინი შეიცავენ. დანიშნულების მიხედვით რ. არის სამაუწყებლო (იხ. *რადიოსამაუწყებლო მიმღები*), სატელევიზიო (იხ. *ტელევიზორი*), კავშირგაბმულობისა (იხ. *რადიოკავშირი*), რადიოლოკაციური (იხ. *რადიოლოკაციური სადგური*) და სხვ.; რ-ის ძირითადი ფუნქციებია: სიხშირული სელექცია — ელექტრომაგნიტურ რხევათა სპექტრიდან იმ ნაწილის გამოყოფა, რ-იც შეიცავს საძებნ ინფორმაციას; გაძლიერება — მიღებულ რხევათა ენერგიის გაძლიერება ისეთ დონემდე, რომ შესაძლებელი გახდეს მათი გამოყენება; დეტექტირება — ინფორმაციის შემცველი რადიოსიხშირის რხევების ან მამოდულირებელი სიგნალის (იხ. *მოდულაცია რხევებისა*) გამოყოფა. ამ ფუნქციების რეალიზაცია ხდება *რხევითი კონტურებით*, *მოცულობითი რეზონატორებით*, *ელექტრული ფილტრებით*. რ-ს აქვს აგრეთვე ავტომ. რეგულირებისა (*გაძლიერების ავტომატური რეგულირების*) და სიხშირის ავტომ. აწყობის წრედები.

კონსტრუქციულად რ-ს აქვს მიღებული ინფორმაციის აღმწარმოებელი (მაგ., *ხმამაღლამოლაპარაკე*, *კინესკოპი*) და რ-ის მუშაობის კონტროლის ხელსაწყოები (მაგ., ისრიანი საზომი ხელსაწყოები, სხვადასხვა ინდიკატორები).


რადიორელეური კავშირგაბმულობის სადგურის ანძა.

როგორც წესი, რ. მუშაობს რამდენიმე ქვედიაპაზონად დაყოფილ რხევათა ფარგლებში (გრძელი, საშუალო, მოკლე, ულტრამოკლე, დეციმეტრული და სანტიმეტრული). დეტექტორამდელი გაძლიერების სქემის აგებულების მიხედვით რ. რამდენიმე ტიპისაა: უშუალო გაძლიერებისა, რეგენერაციული, ზერეგენერაციული, რეფლექსური და სუპერ-ჰეტეროდინული.

სსრკ-ში ბგერითი რადიომაუწყებლობის რ-ები (მ. შ. *რადიოლები*, მაგნიტოლები და სხვ.) არის 5 კლასისა: უმაღლესი, I, II, III და IV კლასისა. გავრცელებულია გადასატანი ტრანზისტორული, მაგიდის, მონოფონიკური და სტერეოფონიკური ბგერადობისა და სხვა რ-ები.

*ლიტ.*: Чистяков Н. И., Сидоров В. М., Радиоприёмные устройства, М., 1974 *შ. ბებიაშვილი.*

**რადიონავიგაცია** (*რადიო...* და *ნავიგაცია*), რადიოტექნიკურ საშუალებებითა და მეთოდებით მოძრავი ობიექტების (საფრენი აპარატების გემებისა და სხვ.) სივრცეში ორიენტირება; სამეცნ.-ტექ. დისციპლინა, რ-იც განიხილავს რადიოტექ. საშუალებათა აგების პრინციპებს და ამუშავებს მათი გამოყენების მეთოდებს, რ-ებიც საჭიროა მოძრავი ობიექტების გარკვეული ტრაექტორიით (მარშრუტით) ტარების, მოცემულ რ-ნსა და მოცემულ დროში მათი გაყვანის ამოცანების გადასაწყვეტად.

რ-ში *რადიოპელენგატორისა* და *რადიოკომპასის* საშუალებით საზღვრავენ მიმართულებას რადიოტალღების გამომსხივებელი დედამიწის ობიექტებისაკენ (*რადიოშუქურა*, რადიოსამაუწყებლო სადგური და ა. შ.), ადგენენ მოძრავი ობიექტის ადგილმდებარეობას *რადიოლოკაციური შუქურითა* და საბორტო *რადიოლოკაციური სადგურით* ან *რადიონავიგაციის სისტემით.*

**რადიონავიგაციის სისტემა,** რადიოტექნიკურ მოწყობილობათა ერთობლიობა, რ-ის დანიშნულებაა მოძრავი ობიექტის (თვითმფრინავის, გემის) ადგილმდებარეობის განსაზღვრა და *ნავიგაციის* სხვა კომპლექსური ამოცანების გადაწყვეტა. *რადიონავიგაციაში* მეტად გავრცელებულია სხვაობითი მანძილსაზომი (ჰიპერბოლური) და კუთხსაზომ-მანძილსაზომი (პოლარული) რ. ს.

ს ხ ვ ა ო ბ ი თ ი-მ ა ნ ძ ი ლ ს ა ზ ო მ ი რ. ს. შედგება მოძრავ ობიექტზე დადგმულ რადიოელექტრონულ მოწყობილობათა ერთობლიობისა და ამ ობიექტის ადგილმდებარეობის დასადგენად სინქრონულად მომუშავე რამდენიმე (3 ან მეტი) დედამიწის რადიოსადგურისაგან (რ-თა კოორდინატები ცნობილია). რადიოსადგურებიდან იმპულსების მოსვლის დროთა სხვაობის მიხედვით აგებენ ერთნაირი სხვაობის მქონე წრფეებს (ჰიპერბოლებს) და გადაიტანენ სპეც. რუკაზე. ჰიპერბოლების გადაკვეთის წერტილი შეესაბამება ობიექტის ადგილმდებარეობას.

კ უ თ ხ ს ა ზ ო მ-მ ა ნ ძ ი ლ ს ა ზ ო მ ი რ. ს. შედგება აზიმუტების გასაზომად გამოყენებული დედამიწის *რადიოშუქურებისა* და სიშორის გასაზომი საბორტო იმპულსური *რადიომანძილსაზომებისაგან.*

60—70-იანი წწ. დასაწყისში შექმნილია თანამგზავრული რ. ს-ები, რ-ებიც რანავიგაციური გაზომვის მეთოდების მიხედვით არის კუთხსაზომი, მანძილსაზომი ან კუთხსაზომ-მანძილსაზომი.

განსაკუთრებული სანავიგაციო მნიშვნელობა აქვს კ ო მ პ ლ ე ქ ს უ რ რ. ს-ებს, მაგ., საჰაერო ტრასებზე და აეროდრომის მიმდებარე სივრცეში თვითმფრინავების ფრენის მართვის ავტომატიზებული სისტემები, ხომალდის გემბანზე თვითმფრინავების დაჯდომის სისტემები და ა. შ.

**რადიონახევარკომპასი,** დედამიწის გადამცემი რადიოსადგურებისაკენ მიმართულების მოსაძებნი თვითფრინავის *რადიოპელენგატორი. რადიოკომპასისაგან* განსხვავებით არა აქვს მიმყოლი სისტემა (მისი ანტენის ჩარჩოს მობრუნება ხელით ხდება). რ. ამჟამად გამოსულია ხმარებიდან.

**რადიონახშირბადის მეთოდი,** ორგანული წარმოშობის ახალგაზრდა (60000 წ-მდე) გეოლოგიური და არქეოლოგიური ობიექტების (დანახშირებული მცენარის ნაშთი, ხის ნივთი და სხვ.) რადიოლოგიური დათარიღების მეთოდი. რ. მ. ემყარება ნახშირბადის რადიოაქტ. იზოტოპის $^{14}C$-ის დაშლას (ნახევრად დაშლის პერიოდია 5570 წ). $^{14}C$ წარმოიქმნება ატმ. აზოტზე კოსმ. სხივების ზემოქმედებით შემდეგი ბირთვული რეაქციის მიხედვით: $^{14}N+n \rightarrow {}^{14}C+p$. სიცოცხლის განმავლობაში მცენარეებში, რ-ებიც $CO_2$-ის სახით ითვისებენ ნახშირბადის ორივე — რადიოაქტ. ($^{14}C$) და სტაბილურ ($^{12}C$) იზოტოპს, $^{12}C/^{14}C$ შეფარდება სტაბილურია (ასევეა ცხოველებშიც). ორგანიზმის სიკვდილის შემდეგ მასში C-ის შეთვისება წყდება, $^{14}C$ იზოტოპის რაოდენობა რადიოაქტ. დაშლის გამო თანდათან მცირდება. დაუშლელად დარჩენილი $^{14}C$-ის რაოდენობის განსაზღვრით შესაძლებელია საკვლევი ობიექტის ასაკის დადგენა.

*მ. რუბინშტეინი.*

**რადიოპელენგატორი** (*რადიო...* და ჰოლანდ. peiling—მიმართულება), მოწყობილობა, რ-იც საშუალებას იძლევა მიღებული სიგნალის მინიმუმის (ან მაქსიმუმის) მიხედვით განვსაზღვროთ მოსული რადიოტალღების მიმართულება (პელენგი). რ-ს იყენებენ *რადიონავიგაციაში* და რადიოდაზვერვისას.

**რადიოპელენგაცია,** *პელენგაციის* სახეობა; *რადიოპელენგატორებით* რადიოგამოსხივების წყაროსაკენ მიმართულების განსაზღვრა. რადიოპელენგატორში მიღებული რადიოტალღების ამპლიტუდათა შედარებით ან ფაზათა სხვაობის გაზომვით გამომუშავდება ინფორმაცია საპელენგაციო ობიექტის მიმართულებასა და ანათვალის საწყისად მიღებულ ძირითად სიბრტყეებს შორის არსებული კუთხეების შესახებ. უ ნ ი ვ ე რ ს ა ლ უ რ (ორკოორდინატიან) რადიოპელენგატორში იზომება მიმართულების განმსაზღვრელი ორივე კუთხე, ა ზ ი მ უ ტ უ რ შ ი ერთ-ერთი (აზიმუტი). საზღვაო ნავიგაციაში რადიოპელენგატორის საშუალებით აზიმუტის (პელენგის) გაზომვას უწოდებენ რ ა დ ი ო პ ე ლ ე ნ გ ი რ ე ბ ა ს.

**რადიოპილოტი,** აეროლოგიური ხელსაწყო; *ბურთ-პილოტი*, რ-საც აქვს რადიოტალღების ასარეკლი სამიზნე.

**რადიორეზისტენტობა** (*რადიო...* და ლათ. resisto — ვეწინააღმდეგები), ბიოლოგიური ობიექტების გამძლეობა მაიონიზებელი გამოსხივებისადმი. რადიობიოლოგიაში რ-ის ნაცვლად უფრო ხშირად *რადიომგრძნობიარობას* ხმარობენ.

**რადიორელეური კავშირგაბმულობა** (*რადიო...* და ფრანგ. relais — შუალედური სადგური), ერთმანეთისაგან პირდაპირი მხედველობის მანძილით დაშორებული *მიმღებ-გადამცემ რადიოსადგურთა* ანტენების მეშვეობით განხორციელებული *რადიოკავშირი.* ყოველი ასეთი სადგური მეზობელი სადგურებისაგან ღებულობს სიგნალს, აძლიერებს მას და გადასცემს მომდევნო სადგურს. რ. კ-ს იყენებენ სატელეგრაფო, სატელეფონო და სატელევიზიო სიგნალების მრავალარხიანი გადაცემისათვის დეციმეტრიანი და სანტიმეტრიანი ელექტრომაგნ. ტალღების დიაპაზონში. ხელსაყრელია ამ დიაპაზონის ტალღების გამოყენება, რადგან ერთსა და იმავე ტალღაზე შესაძლებელია სხვადასხვა პროგრამის გადაცემა, ათეული *მეგჰც* სიხშირის სპექტრის ზოლის მქონე მრავალი რადიოგადამცემის ერთდროულად მუშაობა, გადასაცემი ენერგიის ვიწრო კონით მიმართვა, დაბალია ატმ. და ინდუსტრ. დაბრკოლებათა დონე და სხვ. დიდ მანძილზე კავშირის დასამყარებლად საჭიროა მრავალი რეტრანსლაციური სადგური. სადგურებს შორის მანძილი რომ დიდი იყოს, ანტენებს დედამიწის რელიეფის ამაღლებულ ადგილებში აყენებენ 70—100 *მ* სიმაღლის ანძებზე ან კოშკებზე. ვაკე ადგილებში სადგურებს შორის მანძილი ჩვეულებრივ 40—50 *კმ*-ია. *ტროპოსფერული რადიოკავშირის* სადგურების გამოყენება საშუალებას იძლევა ეს მანძილი გავადიდოთ 250—300 *კმ*-მდე და მეტად. კავშირგაბმ. დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის გამოყენების შემთხვევაში რ. კ. გლობალური შეიძლება იყოს. პირველი რ. კ-ის ხაზი აშშ-ში ნიუ-იორკსა და ფილადელფიას შორის ააგეს (1935).

რადიორელეური კავშირგაბმულობა დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის (დხთ) გამოყენებით: 1—ხაზის ბოლო პუნქტი; 2—შუალედური პუნქტი; 3—დხთ-თან რადიოკავშირის დედამიწის სადგური; 4—აქტიურრეტრანსლატორიანი დხთ.

სსრკ-ში დამუშავებულია უნიფიცირებული აპარატურა 10 000 *კმ* სიგრძის რ. კ-ის ხაზისათვის. იგი უზრუნველყოფს რამდენიმე ათ. სატელეფონო არხის მუშაობას.

*ლიტ.*: Гусятинский И. А., Пирогов А. А., Радиосвязь и радиовещание, М., 1974.

**რადიოსადგური,** მოწყობილობათა კომპლექსი, რ-იც რადიოტალღების საშუალებით გადასცემს ან მიიღებს ინფორმაციას. დანიშნულების მიხედვით განასხვავებენ გადამცემ (იხ. *გადამცემი რადიოსადგური*), მიმღებ (იხ. *მიმღები რადიოცენტრი*) და *მიმღებ-გადამცემ რადიოსადგურებს.*

**რადიოსამაუწყებლო მიმღები,** *რადიომიმღები*, რ-საც იყენებენ ბგერითი მაუწყებლობის პროგრამების მისაღებად და მათი ბგერითი აღწარმოებისათვის. სსრკ-ში გამოშვებული რ. მ-ები საშუალებას იძლევიან მივიღოთ რადიოსამაუწყებლო სადგურების მიერ გადაცემული ამპლიტუდამოდულირებული სიგნალები ტალღების შემდეგ დიაპაზონებში: გრძელი ტალღები 2000—740,7 *მ* (150—405 *კჰც*); საშ. ტალღები 571,4—186,9 *მ* (525—1605 *კჰც*) და მოკლე ტალღები 75,9—24,8 *მ* (3,95—12,1 *მეგჰც*), აგრეთვე სიხშირემოდულირებული სიგნალები ულტრამოკლე ტალღების დიაპაზონში —4,55—4,06 *მ* (66—74 *მეგჰც*)

სსრკ-ში რ. მ-ებს ყოფენ რამდენიმე კლასად. განასხვავებენ რ. მ-ის 3 ძირითად სახეობას — სტაციონარულს, გადასატანსა და საავტომობილოს. კონსტრუქციულად რ. მ-ს ზოგჯერ აერთიანებენ ელექტროფირსაკრავთან (*რადიოლა*), მაგნიტოფონთან (*მაგნიტოლა*) ან ორივესთან ერთად (*მაგნიტორადიოლა*).

**რადიოსატელეგრაფო კავშირი,** *რადიოტალღების* საშუალებით განხორციელებული ელექტროკავშირგაბმულობა, რ-ის დროსაც ინფორმაცია გადაიცემა დისკრეტული სახით (ასოებით, ციფრებით ან სპეც. ნიშნებით). დასაწყისში, რადიოს გამოგონების შემდეგ (1895) დაახლ. 20—30 წლის განმავლობაში იყენებდნენ ცნობათა ხელით გადაცემის ხერხს (მორზეს კოდის საშუალებით) და მათი სმენით მიღების მეთოდს. შემდეგ დაინერგა სწრაფქმედი ავტომ. გადამცემები (ტრანსმიტერები), მიმღები ჩამწერი აპარატები (*ონდულატორები*) და ასოთსაბეჭდი *ტელეგრაფის აპარატები.* სადენიანი სატელეგრაფო კავშირგაბმულობისაგან განსხვავებით რ. კ. დიდ მანძილზე მყარდება შუალედური მოწყობილობის გარეშე, ამასთან ერთად იგი მოძრავ ობიექტებთან კავშირის დამყარების საშუალებას იძლევა. გრძელ ტრასებზე რ. კ-ზე (განსაკუთრებით მოკლე ტალღების გამოყენების დროს) ძლიერ ზემოქმედებს რადიოდაბრკოლებები, რ-თა დონე

რადიორელეური კავშირგაბმულობის სადგურის კოშკი.




რადიოტალღასატარი. ნახ. 1. რადიოტალღასატარის განივკვეთის ფორმები: ა—სწორკუთხა; ბ—წრიული; გ—П-ებრი; დ—Н-ებრი; ე—ორსადენიანი კოაქსიალური ხაზი.

ზოგჯერ სასარგებლო სიგნალის დონეს აღემატება. ამიტომ ხშირად იყენებენ გადაცემის დაბრკოლებამდგრად მეთოდებსა და შეცდომების აღმოჩენისა და მათი გასწორების სპეც. აპარატურას.

**რადიოსატელეფონო კავშირი,** *რადიოტალღების* საშუალებით მოძრავ ან უძრავ ობიექტებს შორის სატელეფონო ცნობების გადაცემა. რადიომაუწყებლობისაგან განსხვავებით რ. კ-ით 2 კორესპონდენტს შორის შესაძლებელია ცნობების ორმხრივი გადაცემა როგორც ერთდროულად (დ უ პ ლ ე ქ ს უ რ ი კავშირი), ისე რიგრიგობით (ს ი მ პ ლ ე ქ ს უ რ ი კავშირი). ყოველი კორესპონდენტის რადიოსადგური შედგება მეტრიანი ან დეციმეტრიანი ტალღების დიაპაზონში მომუშავე მიმღებ-გადამცემის, ანტენის, ელექტრული კვების წყაროსა და მიკროტელეფონის მილაკისაგან. რ. კ-ს იყენებენ საქალაქო სატრანსპ. საშუალებებს შორის (სასწრაფო დახმარების მანქანა, ტაქსი და სხვ.), გემებსა და ნავსადგურებს შორის, აგრეთვე საქალაქო სატელეფონო ქსელის აბონენტებთან კავშირის დასამყარებლად.

**რადიოსატრანსლაციო ქსელი,** *სადენიანი მაუწყებლობის* მოძველებული სახელწოდება.

**რადიოს დღე,** რადიოს პროპაგანდის დღე, რ-იც დაწესდა სსრკ სახკომსაბჭოს 1945 წ. 2 მაისის დადგენილებით. აღინიშნება ყოველწლიურად 7 მაისს.

**რადიოსენსიბილიზაცია** (*რადიო...* და ლათ. sensibilis — მგრძნობიარე), ბიოლოგიური ობიექტების *რადიომგრძნობიარობის* ხელოვნური გაზრდა, რასაც თან სდევს მაიონიზებელი გამოსხივების დამაზიანებელი მოქმედების გაძლიერება სენსიბილიზატორების (მეტრონიდაზოლი, სინკავიტი, იოდაცეტამიდი, მეთილგიდრაზინი, 5-ფტორურაცილი, ოქსიშარდოვანა და სხვ.) გამოყენებით. სენსიბილიზატორების ერთი ჯგუფი აძლიერებს პირველად რადიაციულ დაზიანებას, მეორე ჯგუფი — აძნელებს პოსტრადიაციულ აღდგენას. რ-ს იყენებენ ავთვისებიანი სიმსივნეების რადიოთერაპიისათვის.

*ნ. გელაშვილი.*

**რადიოსიმაღლესაზომი,** რ ა დ ი ო ა ლ ტ ი მ ე ტ რ ი, ს ი მ ა ღ ლ ი ს რ ა დ ი ო ს ა ზ ო მ ი, რადიოტალღების საშუალებით საფრენი აპარატის (თვითმფრინავის, თანამგზავრისა და ა. შ.) ფრენის სიმაღლის განმსაზღვრელი ხელსაწყო. რადგან რადიოტალღების გავრცელების სიჩქარე ცნობილია, ამიტომ დროს ზომავენ რადიოტალღების გამოსხივებიდან და დედამიწის ზედაპირიდან არეკვლის შემდეგ მათ მიღებამდე. განასხვავებენ გამოსასხივებელი რადიოტალღების სიხშირული და იმპულსური მოდულაციის რ-ებს. პირველი ტიპის რ-ს იყენებენ ავიაციაში, როცა ფრენის სიმაღლე მცირეა (მაგ., თვითმფრინავის დაჯდომის წინ). ამ შემთხვევაში რ. გამოასხივებს უწყვეტ რადიოსიგნალებს, რ-თა სიხშირე მოცემული კანონის შესაბამისად პერიოდულად იცვლება. საფრენი აპარატის ფრენის სიმაღლეს ადგენენ გამოსხივებული და არეკვლილი რადიოსიგნალების სიხშირეთა სხვაობის მიხედვით. მეორე ტიპის რ-ს იყენებენ ავიაციაში მაშინ, როდესაც ფრენის სიმაღლე დიდია (მაგ., *აეროფოტოგადაღების* დროს) და კოსმონავტიკაში (მაგ., საფრენი აპარატის სამუხრუჭე ძრავების ჩართვისათვის საჭირო ბრძანების გაცემის დროს). ამ შემთხვევაში რ. გამოასხივებს რადიოსიგნალების მოკლე იმპულსებს. საფრენი აპარატის ფრენის სიმაღლეს ადგენენ არეკვლილი რადიოიმპულსების მოსვლის დაყოვნების დროის მიხედვით.

რადიოტალღასატარი. ნახ. 2. რადიოტალღასატარო ტრაქტის სქემა: 1—ზემაღალი სიხშირის გენერატორი; 2—რუპორული გადასასვლელი; 3,6—მართკუთხა ტალღასატარების მონაკვეთები; 4—კუთხური ნალუნი; 5—მბრუნავი შეერთება; 7—რუპორული ანტენა.




რადიოტალღასატარი. ნახ. 3. ზედაპირულტალღიანი რადიოტალღასატარი: ა—წიბოვანზედაპირიანი; ბ—დიელექტრიკით დაფარული.

**რადიოსპექტროსკოპია** (*რადიო...* და *სპექტროსკოპია*), ნივთიერების აღნაგობისა და მასში მიმდინარე ფიზიკური და ქიმიური პროცესების კვლევის იმ მეთოდების ერთობლიობა, რ-ებიც დაფუძნებულია *რადიოტალღების* რეზონანსულ შთანთქმაზე. რ. შეისწავლის ნივთიერებას მყარ, თხევადსა და აირულ მდგომარეობაში. რ. ოპტ. სპექტროსკოპიისაგან, ინფრაწითელი სპექტროსკოპიისა და მესბაუერის γ-სპექტროსკოპიისაგან განსხვავდება შთანთქმული კვანტების მცირე ენერგიით.

არსებობს რ-ის რამდენიმე მიმართულება; მ ი კ რ ო ტ ა ლ ღ ო ვ ა ნ ი ს პ ე ქ ტ რ ო ს კ ო პ ი ა იკვლევს გადასვლებს იმ ენერგეტ. დონეებს შორის, რ-ებიც განპირობებულია მუდმივი დიპოლური ელექტრული მომენტების მქონე მოლეკულების ბრუნვითი მოძრაობით ან ბირთვების კვადრუპოლური მომენტების არაერთგვაროვან მოლეკულურ ელექტრულ ველთან ურთიერთქმედებით გამოწვეული ბრუნვითი დონეების, ან რხევითი დონეების ფაქიზი სტრუქტურით, რ-საც იწვევს ინვერსიული მოძრაობა ამიაკის ტიპის მოლეკულებში.

*ბირთვული მაგნიტური რეზონანსი* (ბმრ) — რადიოტალღების რეზონანსული შთანთქმა. მას განაპირობებს იმ ენერგეტ. დონეებს შორის გადასვლები, რ-ებიც წარმოიქმნება ბირთვების მაგნ. მომენტების ურთიერთქმედების შედეგად გარე მაგნ. ველთან. ბმრ-ის ხაზი განივრდება და იხლიჩება ბირთვების ერთმანეთთან და ელექტრონულ გარსებთან ურთიერთქმედების შედეგად (ბმრ-ის ს პ ე ქ ტ რ ი). მყარ სხეულებში ბმრ-ის სპექტრის არსებობას ძირითადად განაპირობებს ბირთვების მაგნ. დიპოლური მომენტების პირდაპირი ურთიერთქმედება, ხოლო, თუ ბირთვის სპინი $J>1/2$, — აგრეთვე ბირთვების ელექტრული კვადრუპოლური მომენტების ურთიერთქმედება არაერთგვაროვან ელექტრულ მოლეკულურ და კრისტ. ველებთან. ამ მაგნ. გადასვლებზე დაკვირვება შესაძლებელია მაგნ. ველის გარეშეც (ბ ი რ თ ვ უ ლ ი კ ვ ა დ რ უ პ ო ლ უ რ ი რ ე ზ ო ნ ა ნ ს ი).

*ელექტრონული პარამაგნიტური რეზონანსი* (ეპრ) — რეზონანსული შთანთქმა, რასაც განაპირობებს გადასვლები იმ დონეებს შორის, რ-ებიც წარმოიქმნებიან ატომების, იონებისა და თავისუფალი რადიკალების დაუწყვილებელი ელექტრონების, აგრეთვე ლითონებსა და ნახევრად გამტარებში დენის მატარებლების მაგნ. მომენტების ურთიერთქმედებით გარე მაგნ. ველთან. ეპრ-ის სიხშირე გარე მაგნ. ველის პროპორციულია. ეპრ-ის ხაზები ფართოვდება და იხლიჩება კრისტალებში ელექტრონების ურთიერთქმედების შედეგად შიგა ველებთან, თავისუფალ რადიკალებში — ელექტრონულ გარემოცვასთან, ლითონებსა და ნახევრად გამტარებში — გამტარობის ელექტრონებთან.

*ციკლოტრონულ რეზონანსზე* (ცრ) დაკვირვება შეიძლება მაგნ. ველში მოთავსებულ ლითონებსა და ნახევრად გამტარებში, როდესაც ტალღის სიხშირე ემთხვევა დენის მატარებლების ციკლოტრონულ სიხშირეს. იგი გამოწვეულია გადასვლებით გამტარობის ელექტრონების ორბიტულ დონეებს შორის, რ-ებიც წარმოიქმნებიან მაგნ. ველთან მათი ურთიერთქმედების შედეგად. ცრ-ის სპექტრს ლითონებში განსაზღვრავს გამტარობის ელექტრონების ენერგეტ. სპექტრი, ნახევრად გამტარებში — ზონური სტრუქტურა, ელექტრონებისა და ხვრელების კონცენტრაცია, ძვრადობა და ეფექტური მასები.

*ფერომაგნიტური რეზონანსი* (ფრ), ფერიმაგნ. რეზონანსი და ანტიფერომაგნ. რეზონანსი (აფრ). მაგნიტურად მოწესრიგებულ გარემოში აკვირდებიან რადიოტალღების რეზონანსულ შთანთქმას, რ-იც დაკავშირებულია ელექტრონების მაგნ. მომენტების კოლექტ. მოძრაობასთან. სპექტრს ამ შემთხვევაში განაპირობებს ელექტრონების ურთიერთქმედება გარე მაგნ. ველთან, ანიზოტროპია და განმამაგნიტებელი ფაქტორები, ხოლო ანტიფერომაგნეტიკებში — ამასთან ერთად გაცვლითი ურთიერთქმედებაც.

ხელსაწყოებს, რ-თა მეშვეობით რეზონანსულ სპექტრებს შეისწავლიან, რადიოსპექტროსკოპებს ან რადიოსპექტრომეტრებს უწოდებენ. რ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს ქართვ. ფიზიკოსებმა (ლ. ბუიშვილი, თ. *სანაძე*, გ. *ხუციშვილი*).

*ლიტ.*: Т а у н с Ч., Ш а в л о в А., Радиоспектроскопия, пер. с англ., М., 1959.

**რადიოსპორტი,** სპორტის ტექნიკური სახეობა; მოიცავს სხვადასხვა კომპლექსურ შეჯიბრებას, რ-შიც შედის მიმღები და გადამცემი რადიოაპარატურის გამოყენება და ზოგადფიზ. ვარჯიში. რ-ის თანამედროვე პროგრამაში შედის შეჯიბრება მოკლე ტალღებსა (მტ) და ულტრამოკლე ტალღებზე (უმტ) რადიოკავშირში; რადიოგრამების ჩქაროსნული მიღება და გადაცემა, „მელიებზე ნადირობა“ (მიმღებ-პელენგატორების დახმარებით მტ და უმტ შენიღბული რადიოგადამცემების აღმოჩენა), რადისტების მრავალჭიდი (რადიოგრამების მიღება-გადაცემა 3 რადიოსადგურისაგან შემდგარ რადიოქსელში და სხვ.).

მტ-ზე რადიოკავშირში შეჯიბრებები რეგულარულად ტარდება მას შემდეგ, რაც 1925 შეიქმნა რადიომოყვარულთა საერთაშ. კავშირი (აშშ-ში, დიდ ბრიტანეთში, საფრანგეთში, სკანდ. ქვეყნებში; სსრკ-ში 1927-იდან). სსრკ-ში პირველი შეჯიბრება უმტ-ზე რადიოკავშირში ჩატარდა 1931, რადიოგრამების ჩქაროსნულ მიღება-გადაცემაში — 1940. რადისტების მრავალჭიდს საფუძველი ჩაეყარა პოლონეთში 50-იანი წწ. მიწურულს, სსრკ-ში — 1961, „მელიებზე ნადირობას“ აშშ-ში — 40-იან წლებში, სსრკ-ში — 1957. რ-ში უდიდესი საერთაშ. შეჯიბრებებია: მსოფლიო პირველობა მტ-ზე რადიოკავშირში (1925-იდან); ევრ. პირველობა უმტ-ზე რადიოკავშირში (1956-იდან ყოველწლიურად); ევრ. პირველობა „მელიებზე ნადირობაში“ (1961-იდან, 2 წელიწადში ერთხელ). რადიოგრამების მიღება-გადაცემაში და მრავალჭიდში შეჯიბრებები ტარდება მხოლოდ სოციალ. ქვეყნებში. 1959 შეიქმნა რ-ის საკავშ. ფედერაცია, რ-იც 1962 შევიდა რადიომოყვარულთა საერთაშ. კავშირში. 1962-იდან რ. შეტანილია *ერთიან საკავშირო სპორტულ კლასიფიკაციაში*. 1967-იდან — სსრკ ხალხთა სპარტაკიადის პროგრამაში.

**რადიოტალღასატარი,** დიელექტრიკული არხი (მიმმართველი სისტემა), რ-საც იყენებენ *რადიოტალღების* გასავრცელებლად. არხის გვერდითი ზედაპირი არის ორი გარემოს გამყოფი საზღვარი. როცა ტალღა ამ საზღვარს გასცდება, მკვეთრად შეიცვლება დიელექტრიკული (ε) ან მაგნიტური (μ) შეღწევადობა და ელექტროგამტარობა (σ). გვერდით ზედაპირს შეიძლება ჰქონდეს ნებისმიერი ფორმა, მაგრამ უფრო გავრცელებულია ცილინდრული რ. (კერძოდ, ჰაერით ან რომელიმე აირით ავსებული ღრუ ცილინდრი). რ. არის ლითონური, დიელექტრიკული, აქმ. და სხვ. ლითონის რ-ის განივკვეთი შეიძლება იყოს მართკუთხა, წრიული, П- და Н-ებრი და სხვ. (ნახ. 1). რ-ის ღერძის გასწვრივ ვრცელდება ტალღური ველი, რ-იც რ-ის შიგა

კედლებიდან ტალღების მრავალგზისი არეკვლისა და ინტერფერენციის შედეგია. ეს გარემოება განსაზღვრავს რ-ის მთავარ თავისებურებას: ტალღების გავრცელება შესაძლებელია მხოლოდ მაშინ, თუ რ-ის განივი ზომები ტალღის სიგრძის ($\lambda$) თანაზომადია (მაგ., თუ $\lambda=30$ *სმ*, მართკუთხა რ-ის განივკვეთის გვერდი $a$ დაახლ. 20–25 *სმ*-ის ტოლია). ეს მდგომარეობა განაპირობებს რ-ის გამოყენებას რადიოტალღების ზემაღალ სიხშირეთა დიაპაზონში.

რ-ს იყენებენ მიმმართველ სისტემად, რადიოლოკაციურსა და სხვა სადგურებში ენერგიის გადასაცემად გადამცემიდან *ანტენაში* ან მიმღები ანტენიდან *რადიომიმღებში*. ზემაღალი სიხშირის მიმმართველ სისტემას აქვს ტ ა ლ ღ ა ს ა - ტ ა რ ი ტ რ ა ქ ტ ი ს სახე. ეს სისტემა შედგება რ-ის სხვადასხვა ფორმისა და ზომის მონაკვეთებისაგან, მბრუნავი შეერთებებისა და სხვა კვანძებისაგან (ნახ. 2).

შექმნილია აგრეთვე ფერიტული ტალღასატარი ელემენტები, რ-თა მოქმედება დამყარებულია ფარადეის ეფექტზე. მაგნ. ველის ზეგავლენით ეს ელემენტები ერთი მიმართულებით იძენენ გამტარებლობის თვისებას. ასეთი ტალღსატარით შესაძლებელია ენერგიის გადაცემა ერთი მიმართულებით, პოლარიზაციის სიბრტყის ბრუნვა, ელექტრომაგნ. ტალღების მოდულაცია უშუალოდ რ-ში, სიგნალის სიმძლავრის ცვლილება და სხვ.

სანტიმეტრული და მილიმეტრული ტალღების გადასაცემად იყენებენ აგრეთვე დიელექტრიკულ რ-ს, სადაც ტალღის მიმმართველი ზედაპირის დანიშნულებას ასრულებს დიელექტრიკული ღეროს შიგა ზედაპირი.

ზედაპირულტალღიანი რ. წარმოადგენს წიბოვანი სტრუქტურის მქონე ან დიელექტრიკით დაფარულ ლითონის ლენტს, ან ცილინდრულ სადენს (ნახ. 3). ასეთ რ-ს იყენებენ მიმმართველ სისტემად და გამომსხივებელ ელემენტად (დეციმეტრული, სანტიმეტრული და მილიმეტრული დიაპაზონის ტალღების ანტენებში).

*გ. კიკვილაშვილი.*

**რადიოტალღები,** ელექტრომაგნიტური ტალღები, რ-თა სიხშირული დიაპაზონია $3\cdot10^{3}-6\cdot10^{12}$ *ჰც*, ხოლო ტალღის სიგრძე შესაბამისად $10^{5}-5\cdot10^{-5}$ *მ*. ეს დიაპაზონი პირობითია, რადგან სიხშირე ლაზერებით მიღებული ოპტ. დიაპაზონის ელექტრომაგნ. ტალღებისა, რ-ებიც პირობით შეიძლება მივაკუთვნოთ რ-ს, $10^{15}$ *ჰც*-მდეა. 0,001 *ჰც*-მდე სიხშირის რ-ს ასხივებს მზე. ასეთი სიხშირის ტალღები დედამიწის ატმოსფეროშიც გენერირდება. რ-ს იყენებენ შორ მანძილზე სხვადასხვა სახის ინფორმაციის გადასაცემად (*რადიომაუწყებლობა*, *რადიოსატელეფონო კავშირი*, *ტელევიზია* და სხვ.), ობიექტების აღმოსაჩენად და მათი მდებარეობის დასადგენად (რადიოლოკაცია), დისტანციური მართვისათვის (*ტელემართვა*), დისტანციური გაზომვის შედეგების გადასაცემად (*ტელემეტრია*), დედამიწის ატმოსფეროსა და ციური სხეულების (მზის, ვარსკვლავების, პლანეტების, გალაქტიკების) შესასწავლად და სხვ.

რ-ის დიაპაზონის ქვედიაპაზონებად დაყოფა იხ. ცხრილში.

**რადიოტალღების გავრცელება,** რადიოდიაპაზონის ელექტრომაგნიტური ტალღების გავრცელების პროცესი სხვადასხვა გარემოში (ატმოსფეროში, კოსმოსურ სივრცეში, დედამიწის სიზრქეში და სხვ.). რ. გ-ზე გავლენას ახდენს იმ გარემოს თვისებები, რ-შიც ისინი ვრცელდებიან, მაგ. დედამიწის ზედაპირის სიახლოვე და მისი რელიეფის ხასიათი, დედამიწის ატმოსფეროს მზით განათებულობა და სხვ. აღნიშნული ფაქტორების გავლენა დამოკიდებულია ტალღის სიგრძეზე ($\lambda$). რადიოტალღები შეიძლება ვრცელდებოდეს წრფივი, დედამიწის სიმრუდის მომვლები, იონოსფეროდან არეკვლილი და სხვა ტრაექტორიებით.

### რ. გ. თავისუფალ გარემოში. პირდაპირი ტალღები

ერთგვაროვან გარემოს, რ-შიც რადიოტალღები არ შთაინთქმება და რ-ის დიელექტრიკული განვლადობა ($\varepsilon$) ერთის ტოლია, თავისუფალი გარემო ეწოდება. ასეთ გარემოში რადიოტალღები ვრცელდება წრფივად ვაკუუმში სინათლის სიჩქარის ტოლი მუდმივი სიჩქარით; მათ პირდაპირ ან თავისუფალ ტალღებს უწოდებენ (ნახ. 1). პირდაპირი ტალღის გავრცელების მანძილს პირდაპირი ხედვის მანძილი ეწოდება. ამ მანძილის სიდიდე დამოკიდებულია გადამცემი და მიმღები ანტენების სიმაღლეზე. ელექტრომაგნ. ენერგიის სიმკვრივე მცირდება გამოსხივების წყაროდან მანძილის კვადრატის პროპორციულად, რაც ზღუდავს რ. გ-ის სიშორეს. თავისუფალ გარემოში რადიოსადგურის მოქმედების სიშორე განისაზღვრება ტოლობით:

$$r=4\pi\sqrt{\frac{P_1}{P_2}\,G_1G_2}\,\lambda,$$

სადაც $P_1$ სიგნალის სიმძლავრეა მიმღების შესასვლელთან, $P_2$-ხმაურის სიმძლავრე, $G_1$ და $G_2$ — მიმღები და გადამცემი ანტენების მიმართული მოქმედების კოეფიციენტები. დედამიწის პირობებში რ. გ. განსხვავდება თავისუფალ გარემოში გავრცელებისაგან. რ. გ-ზე ზემოქმედებენ: დედამიწის ზედაპირის სიახლოვე, მისი სფერული ფორმა, ტროპოსფერული არაერთგვაროვნება, იონოსფერო და ა. შ.

### დედამიწის ზედაპირის გავლენა რ. გ-ზე. ზედაპირული ტალღები

რ. გ-ზე დედამიწის სიახლოვის გავლენის დადგენისათვის უნდა დაუშვათ, რომ დედამიწა არის უჰაერო სივრცეში. ერთი მხრივ ნახევრად გამტარი დედამიწის ზედაპირი ამახინჯებს რადიოტალღების სტრუქტურას და იწვევს მათ შთანთქმას (დედამიწის სიზრქეში რადიოტალღების შეღწევის შედეგად), მეორე მხრივ, დედამიწის სფერული ფორმის გამო რადიოტალღები განიცდის დიფრაქციას, რ-იც ვლინდება მაშინ, როცა დაბრკოლების ზომა ტალღის სიგრძის თანაზომადია. დედამიწის პირობებში დაბრკოლების სიდიდე განისაზღვრება იმ სფერული სეგმენტის სიმაღლით, რ-საც მიმღებ და გადამცემ ანტენებზე გამავალი სიბრტყე მოჰკვეთს დედამიწის ზედაპირიდან (ნახ. 2). მისი სიდიდე ზოგიერთი რადიოხაზისათვის ნაჩვენებია ცხრილში. დიფრაქციის გავლენა მნიშვნელოვანია მხოლოდ გრძელი და საშ. ტალღებისათვის. რადიოტალღებს, რ-ებიც დიფრაქციის შედეგად ვრცელდებიან დედამიწის ზედაპირის შემოვლით, ზედაპირული ან მიწიერი ტალღები ეწოდება. როცა მიმღები და გადამცემი ანტენების სიმაღლე დიდია ტალღის სიგრძესთან შედარებით, მიმღებ ანტენაზე გარდა პირდაპირი ტალღისა მოქმედებს აგრეთვე დედამიწიდან არეკვლილი ტალღა (ნახ. 3). მიმღებ ანტენაზე მოქმედი სიგნალი არის პირდაპირი და არეკვლილი ტალღების ინტერფერენციის შედეგი. ასეთ მდგომარეობას ადგილი აქვს ულტრამოკლე ტალღების დიაპაზონში.

საშ. და გრძელი ტალღების შემთხვევაში ანტენის ზომები ნაკლებია ტალღის სიგრძეზე. რადიოტალღები იჭრებიან დედამიწის სიზრქეში, სადაც ისინი შთაინთქმებიან; რადიოტალღების მიღების წერტილში ველს აქვს რთული ფორმა (ნახ. 4).

რადიოტალღების დიაპაზონის ქვედიაპაზონებად დაყოფა

| ქვედიაპაზონების დასახელება | ტალღის სიგრძე *მ* | რხევათა სიხშირე *ჰც* |
|---|---|---|
| ინფრაბგერითი და ბგერითი სიხშირის ტალღები . . . | $10^{11}-10^{5}$ | $3\cdot10^{-3}-3\cdot10^{3}$ |
| ზეგრძელი ტალღები . . . | $10^{5}-10^{4}$ | $3\cdot10^{3}-3\cdot10^{4}$ |
| გრძელი ტალღები . . . . | $10^{4}-10^{3}$ | $3\cdot10^{4}-3\cdot10^{5}$ |
| საშუალო ტალღები . . . . | $10^{3}-10^{2}$ | $3\cdot10^{5}-3\cdot10^{6}$ |
| მოკლე ტალღები . . . . . | $10^{2}-10$ | $3\cdot10^{6}-3\cdot10^{7}$ |
| ულტრამოკლე ტალღები: | | |
| მეტრული ტალღები . . . | $10-1$ | $3\cdot10^{7}-3\cdot10^{8}$ |
| დეციმეტრული ტალღები . . | $1-10^{-1}$ | $3\cdot10^{8}-3\cdot10^{9}$ |
| სანტიმეტრული ტალღები . | $10^{-1}-10^{-2}$ | $3\cdot10^{9}-3\cdot10^{10}$ |
| მილიმეტრული ტალღები . | $10^{-2}-10^{-3}$ | $3\cdot10^{10}-3\cdot10^{11}$ |
| სუბმილიმეტრული ტალღები | $10^{-3}-5\cdot10^{-5}$ | $3\cdot10^{11}-6\cdot10^{12}$ |

დედამიწის ზედაპირის გავლენით იცვლება აგრეთვე ტალღის პოლარიზაციის ხასიათი. რ. გ-ზე გავლენას ახდენს დედამიწის რელიეფიც. ეს გავლენა დამოკიდებულია ტალღის სიგრძისა და უსწორობათა სიმაღლის შეფარდებაზე, დაცემის კუთხესა და ტალღის სიგრძეზე. რაც ნაკლებია ტალღის სიგრძე, მით უფრო მეტია უსწორობათა გავლენა, მაღალი მთები იწვევენ როგორც ტალღის შესუსტებას, ისე გაძლიერებას არეკვლის ეფექტის შედეგად. ისინი ქმნიან აგრეთვე ჩრდილოვან არეებს, სადაც რადიოტალღები არ მიიღება.

### რ. გ. ტროპოსფეროში. ტროპოსფერული ტალღები

ზედაპირული ტალღები ვრცელდება ტროპოსფეროში (ატმოსფეროს ქვედა ფენა 15 *კმ* სიმაღლემდე), რ-იც არაერთგვაროვანია. აქ ტალღის გავრცელებისას ხდება მისი სიჩქარის ცვლილება და ტალღის შესუსტება ენერგიის შთანთქმის გამო. შთანთქმა აიხსნება იმით, რომ რადიოტალღის ველის მოქმედებით გარემოს შემადგენელი ატომების ელექტრონები და იონები იწყებენ რხევით მოძრაობას. ფაზური სიჩქარის ცვლილება გამოწვეულია გარემოს გარდატეხის მაჩვენებლის ($n$) ცვლილებით. გარდატეხის მაჩვენებელი და შთანთქმის მაჩვენებელი ($\varkappa$) განისაზღვრება გარემოს დიელექტრიკული შეღწევადობით ($\varepsilon$), გამტარობითა ($\sigma$) და ტალღის სიგრძით ($\lambda$):

$$n=\sqrt{\frac{1}{2}\left[\sqrt{\varepsilon^2+(60\lambda\sigma)^2}+\varepsilon\right]}$$

$$\varkappa=\sqrt{\frac{1}{2}\left[\sqrt{\varepsilon^2+(60\lambda\sigma)^2}-\varepsilon\right]}$$

შთანთქმის კოეფიციენტი $\beta=2\pi\varkappa/\lambda$, ფაზური სიჩქარე $v=c/n$. ტროპოსფეროს გამტარობა ($\sigma$) პრაქტიკულად ნულის ტოლია, ხოლო დიელექტრიკული შეღწევადობა ($\varepsilon$) და, მაშასადამე, გარდატეხის მაჩვენებელი ($n$) დამოკიდებულია მეტეოროლ. პირობებზე (წნევაზე, ჰაერის ტემპ-რაზე, ჰაერში წყლის ორთქლის შემცველობაზე და სხვ.). ნორმალურ პირობებში $\varepsilon$ და $n$ სიმაღლის მატებისას მცირდება, რაც იწვევს ფაზური სიჩქარის გადიდებას, შედეგად ხდება რადიოტალღის ტრაექტორიის გამრუდება და იგი იხრება დედამიწისაკენ. თუ მაგ., ტალღის ფრონტი ბრტყელია და უკავია $ab$ მდებარეობა (ნახ. 5), მისი ზედა ნაწილი იმოძრავებს ქვედა ნაწილზე სწრაფად, რაც გამოიწვევს ფრონტის დახრას. ამ მოვლენას ნორმალური ტროპოსფერული რეფრაქცია ეწოდება, იგი ზრდის



ნახ. 1. პირდაპირი ტალღა: A—გადამცემი სადგური; B—კოსმოსური ობიექტი; 1—პირდაპირი ტალღა.



ნახ. 2. რადიოტალღების დიფრაქციული გავრცელება დედამიწის ზედაპირის გასწვრივ: 1—დიფრაქციული ტალღა; 2—პირდაპირი ტალღა; h — დედამიწის სფეროს სეგმენტის სიმაღლე; A — გადამცემი; B მიმღები.

გადამცემსა და მიმღებს შორის სხვადასხვა მანძილის დროს სფეროს სეგმენტის სიმაღლე ($h$)

| მანძილი, *კმ* | 1 | 5 | 10 | 50 | 100 | 500 | 1000 | 5000 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| $h$, *მ* | 0,03 | 0,78 | 3,1 | 78 | 310 | 7800 | $3{,}1\cdot10^{4}$ | $3{,}75\cdot10^{5}$ |

ტროპოსფერული ტალღების გავრცელების სიშორეს. ტროპოსფეროში არსებობს აგრეთვე გარდატეხის მაჩვენებლის ლოკალური არაერთგვაროვნება, რ-იც განიცდის უწყვეტ ცვლილებას (მოძრაობს, ქრება და ხელახლა ჩნდება). ამ არაერთგვაროვნობაზე ხდება ულტრამოკლე ტალღების (10 *მ*-ზე ნაკლები) გაბნევა, რის შედეგადაც ეს ტალღები ვრცელდება 1000 *კმ*-მდე (ნახ. 6). უფრო გრძელი ტალღების გაბნევა შენიღბულია დიფრაქციითა და იონოსფერული გავრცელებით. ზოგჯერ (ხელსაყრელი მეტეოროლ. პირობების დროს) წარმოიქმნება გარდატეხის კოეფიციენტის მკვეთრი შემცირების არეები, რის შედეგადაც 3 *მ*-ზე ნაკლები სიგრძის ტალღები ვრცელდება 800—1000 *კმ*-ზე ტროპოსფეროს მიმართული მოქმედების შედეგად.

**რ. გ. იონოსფეროში. იონოსფერული ტალღები**

60 *კმ*-ის ზემოთ დედამიწის ატმოსფერო დაიონებულია მზის მოქმედების შედეგად. ატმოსფეროს ამ ნაწილს იონოსფერო ეწოდება. იონოსფეროში არსებული თავისუფალი ელექტრონები მნიშვნელოვან გავლენას ახდენენ რ. გ-ზე. ელექტრონების განაწილება იცვლება სიმაღლის მიხედვით (ნახ. 7). ნორმალურ პირობებში გარკვეულ სიმაღლეებზე წარმოიქმნება ელექტრონების კონცენტრაციის მაქს., რაც განაპირობებს იონოსფეროს ფენობრივ სტრუქტურას. იონოსფეროს გარდატეხის მაჩვენებელი ($n$) დამოკიდებულია ელექტრონების კონცენტრაციასა $N$ და ტალღის სიხშირეზე ($\omega$):

$$n=\sqrt{\varepsilon}=\sqrt{1-\frac{\omega_0^2}{\omega^2}},$$ სადაც

$\omega_0=\sqrt{4\pi Ne^2/m}$, $\omega_0$ არის პლაზმური სიხშირე, $e$ — მუხტი, $m$ — მასა. სიმაღლის მიხედვით გარდატეხის მაჩვენებლის შემცირების გამო იონოსფეროში გავრცელებული ტალღა გადაიხრება დედამიწისაკენ. რადიოტალღების ვერტ. დაცემისას იონოსფეროს იმ დონიდან, სადაც გარდატეხის მაჩვენებელი $n=0$, რადიოტალღა დედამიწას უბრუნდება. რადიოტალღების სიხშირის ზრდისას იონოსფერო რადიოტალღებს










არეკლავს გარკვეულ სიხშირემდე, რ-საც ფენის კრიზისული სიხშირე ეწოდება:

$$\omega_{კრ}=\sqrt{\frac{4\pi e^2 N_{max}}{m}}.$$

იმ რადიოტალღებს, რ-თა სიხშირეც მეტია კრიზისულ სიხშირეზე ($\omega>\omega_{კრ}$) იონოსფერო არ არეკლავს და ისინი იონოსფეროში გადიან. იონოსფეროდან აირეკლება 10 *მ*-ზე მეტი სიგრძის ტალღები. იონოსფეროდან ერთჯერადი არეკვლისას რადიოტალღები 4000 *კმ*-მდე ვრცელდება. იონოსფეროდან და დედამიწიდან მრავალჯერადი არეკვლისას (ნახ. 8) რადიოტალღები დიდ მანძილზე ვრცელდება (შეიძლება რამდენჯერმე შემოუარონ დედამიწას). იონოსფეროზე რადიოტალღების დახრილი დაცემისას იზრდება არეკვლილი ტალღების სიხშირე. ასეთი დაცემისას არეკვლის პირობაა $n_{(z)}=\sin\varphi$, სადაც $\varphi$ დაცემის კუთხეა. იონოსფეროზე ვერტიკალურად და დახრილად დაცემულ რადიოტალღების სიხშირეებს შორის შემდეგი დამოკიდებულებაა: $\omega_{დახ}=\omega_{ვერ}\cdot\sin\varphi$.

ელექტრონების კონცენტრაციის რეგულ. ცვლილების გარდა იონოსფეროში წარმოიქმნება კონცენტრაციის არაერთგვაროვნება, რ-იც განიცდის ფლუქტუაციურ ცვლილებებს და მოძრაობას. ასეთ არაერთგვაროვნებაზე დაცემული რადიოტალღები განიბნევა (ნახ. 9). ამის შედეგად ფენის კრიზისულ სიხშირეზე მეტი სიხშირის რადიოტალღები ვრცელდება.

იონოსფეროში რ. გ-ზე მნიშვნელოვან გავლენას ახდენს დედამიწის მაგნ. ველი $H_0=0,5$ *ე*. ამ ველში $v$ სიჩქარით მოძრავ ელექტრონზე მოქმედებს *ლორენცის ძალა:*

$$F=\frac{e}{c}[vH_0],$$

სადაც $e$ არის ელექტრონის მუხტი, $c$—სინათლის სიჩქარე.

აღნიშნული ძალის ზემოქმედებით იონოსფეროს ელექტრონები იწყებენ ბრუნვას მაგნ. ველის ძალწირების გარშემო $\omega_H=\frac{eH_0}{mc}$ სიხშირით (გიროსკოპული სიხშირე). ამის შედეგად იონოსფეროში მოძრავი ტალღა იხლიჩება ჩვეულებრივ და არაჩვეულებრივ ტალღებად. ამ უკანასკნელის გარდატეხის მაჩვენებელი (ვერტ. დაცემის შემთხვევაში) და, მაშასადამე, არეკვლის დონე იცვლება, ხოლო ჩვეულებრივი ტალღისათვის იგივე რჩება. ამ ტალღების გავრცელების სიჩქარეთა სხვადასხვაობის გამო იცვლება პოლარიზაციის სიბრტყე. იონოსფერულ ტალღებს (მოკლე და საშ. ტალღები) იყენებენ შორეული რადიოკავშირისათვის.

**რ. გ. დედამიწის სიღრმესა და წყალში**

დედამიწის ქერქს, აგრეთვე ზღვებსა და ოკეანეებს აქვთ გამტარობა ($\sigma$) და ძლიერ შთანთქავენ რადიოტალღებს. დედამიწის ქერქის ზედაპირულ შრეში დანალექი ქანების $\sigma\approx10^{-3}-10^{-2}$ *ომ*$^{-1}\cdot$*მ*$^{-1}$. ასეთ გარემოში ტალღის მილევა ხდება $\leqslant\lambda$ მანძილზე. გარდა ამისა დიდი $\sigma$-ს მქონე გარემოში შთანთქმის კოეფიციენტი მატულობს სიხშირის ზრდასთან ერთად, ამიტომ მიწისქვეშა რადიოკავშირისათვის იყენებენ უმთავრესად გრძელსა და ზეგრძელ ტალღებს. წყალქვეშა კავშირისათვის ზეგრძელი ტალღების გარდა იყენებენ ოპტ. დიაპაზონის ტალღებსაც. კავშირგაბმ. სისტემებში მიწისქვეშა ან წყალქვეშა პუნქტებს შორის შეიძლება გამოყენებული იყოს ტალღების ნაწილობრივი გავრცელება დედამიწის ან ზღვის ზედაპირის გასწვრივ. მიწისქვეშა გადამცემი ანტენით აგზნებული ვერტიკალურად პოლარიზებული ტალღა ვრცელდება დედამიწის ზედაპირამდე, გარდატყდება ატმოსფეროსა და დედამიწის საზღვარზე, ვრცელდება დედამიწის ზედაპირის გასწვრივ და შემდეგ ხვდება მიწისქვეშა მიმღებ ანტენაზე (ნახ. 10). ამ ტიპის სისტემები უზრუნველყოფენ რადიოკავშირს რამდენიმე ასეულ *კმ* მანძილზე; მათ იყენებენ რაკეტების გაშვების დროს მიწისქვეშა მართვის პუნქტებს შორის კავშირისათვის. მიწისქვეშა რადიოკავშირის სისტემის უპირატესობაა სამრეწვ. და ატმ. ხმაურის მიმართ მაღალი დაბრკოლებამდგრადობა.

*ლიტ.:* Альперт Я. Л., Распространение электромагнитных волн и ионосфера, М., 1972; Бреховских Л. М., Волны в слоистых средах, 2 изд., М., 1973; Долуханов М. П., Распространение радиоволн, 4 изд., М., 1972.

*გ. კიკვილაშვილი.*

**რადიოტელემეტრია**, იხ. *რადიოტელემექანიკა, ტელემეტრია.*

**რადიოტელემექანიკა,** *ტელემექანიკის* დარგი, რ-შიც მართვის ბრძანებებისა და საკონტროლო ინფორმაციის გადასაცემად იყენებენ *რადიოკავშირის* არხებს. რადიოტელემექან. სისტემებს ყოფენ რადიომართვის, რადიოტელემეტრიისა და კომპლ. სისტემებად.

რადიომართვის სისტემებში ოპერატორიდან (დისპეტჩერიდან) ობიექტზე ბრძანებათა გადაცემის დროს ოპერატორის მიერ პულტზე აკრეფილი ბრძანების კოდი გარდაიქმნება ელექტრული იმპულსების თანამიმდევრობად, ხოლო შემდეგ ფაზური, ამპლიტუდური სიხშირული მოდულაციის მეთოდით — რადიოსიგნალად. რადიომართვის საიმედოობის ასამაღლებლად იყენებენ დაბრკოლებამდგრად კოდს (მ. შ. მაკორექტირებელ კოდს), აგრეთვე უკუარხის კონტროლის მეთოდს, როცა ობიექტიდან მართვის პუნქტამდე გადასცემენ მიღებისა და შესრულების დამადასტურებელ სიგნალებს. ზოგჯერ (მაგ., რაკეტის ფრენის მართვის სისტემებში) მართვას ახორციელებენ უწყვეტად, ავტომატურად მიღებული გაუთანხმოების სიგნალის დახმარებით.

რადიოტელემეტრიის ანუ რადიოტელეგაზომვის სისტემებში აღქმელი ორგანოს დანიშნულებას ასრულებს საზომი გარდამქმნელი (გადამწოდი), რ-ის გამოსასვლელზე წარმოიქმნება საზომი სიდიდის პროპორციული ელექტრული ძაბვა. ეს ძაბვა სიხშირული, ამპლიტუდური, ფაზური ან იმპულსური მოდულაციით გარდაიქმნება დამხმარე სიგნალად, ხოლო შემდეგ მეორე მოდულატორში — მაღალსიხშირულ რადიოსიგნალად. მრავალი გადამწოდისაგან მიღებული სიგნალების გასარჩევად იყენებენ არხების სიხშირულ, დროითსა და სიხშირულდროით გაყოფას (იხ. *მრავალარხიანი კავშირგაბმულობა*).

კომპლ. რადიოტელემექან. სისტემებში, რ-ებიც მოიცავენ დიდი რაოდენობის განწერტებულ ობიექტს, ხშირად მიმართავენ არხების სამისამართო (კოდურ) გაყოფას. ამ დროს ობიექტს (ობიექტების ჯგუფს) მიაკუთვნებენ თავის მისამართს (კოდს) და ინფორმაციის მიღება (ან გადაცემა) ხდება მხოლოდ იმ ობიექტების მიერ, რ-თა მისამართიც აღნიშნულია გადაცემის დასაწყისში.

**რადიოტელესკოპი** (*რადიო...* და *ტელესკოპი*), ასტრონომიული ინსტრუმენტი; იყენებენ ციურ სხეულთა რადიოგამოსხივების მისაღებად, გამოსხივების წყაროების კოორდინატთა, სივრცული სტრუქტურის, გამოსხივების სპექტრისა და პოლარიზაციის შესასწავლად. რ. შედგება ანტენების სისტემისაგან და რადიომიმღები მოწყობილობისაგან — რადიომეტრისაგან. უმრავლეს შემთხვევაში შესაძლებელია ანტენის მიმართვა ცის ნებისმიერი უბნისაკენ. არსებობს აგრეთვე გიგანტური უძრავი ანტენები, რ-თა დამიზნება ობიექტზე ხორციელდება მიმღების გადაადგილებით (მიმღები აღრიცხავს ანტენიდან არეკლილ გამოსხივებას). მოკლეტალღიანი (*მმ*-იან დიაპაზონში) გამოსხივების მისაღებად იყენებენ მოძრავ პარაბოლური ფორმის სარკიან ანტენას.

ფართოდაა გავრცელებული აგრეთვე ერთმანეთთან კაბელით დაკავშირებული სარკიანი ანტენების ერთობლიობა, ე. წ. გისოსიანი სისტემები.

რ-ს უნდა ახასიათებდეს მაღალი მგრძნობიარობა და გარჩევის უნარი. მგრძნობიარობა იზრდება ანტენის ზედაპირის გადიდებით და მცირე ხმაურის მქონე მიმღების გამოყენებით (ლაზერები, პარამეტრული მაძლიერებლები და სხვ.). გარჩევის უნარის ზრდა დაკავშირებულია ანტენის ზომის ზრდასთან. ამ მხრივ მაქს. ეფექტი მიიღწევა *რადიოინტერფერომეტრის* საშუალებით.

კოსმ. წარმოშობის რადიოგამოსხივება პირველად 1931 იყო რეგისტრირებული კ. იანსკის მიერ (აშშ). პირველი რეფლექტორიანი რ. (დიამეტრი $D=9{,}5$ *მ*) ააგო 1937 გ. რებერმა (აშშ). რ-ის სწრაფი განვითარება იწყება XX ს. 40-იანი წწ-იდან. პირველი რადიოინტერფერომეტრი აგებულია ავსტრალიაში 1948; 1953 იქვე ამოქმედდა პირველი ჯვარედინი რ., უდიდესი ($D=76$ *მ*) მოძრავი პარაბოლოიდი ააგეს 1957 ინგლისში. 1967 აშშ-სა და კანადაში პირველად განხორციელდა გაზომვა ზეგრძელი ბაზისის საფუძველზე.

ამჟამად არსებულ მოძრავანტენებიან რ-ებს შორის ყველაზე დიდ სიზუსტეს აღწევენ ეფელსბერგის (გფრ), პუშჩინოს, სიმეიზის (სსრკ) და კიტ-პიკის (აშშ) დანადგარებში. გიგანტური ($D=300$ *მ*) უძრავი სფერული ანტენა აგებულია ჩამქრალი ვულკანის კრატერში არესიბოსთან (პუერტო-რიკო). ჯვარედინი და რგოლური რ-ები მოქმედებს მოლონგლოსა და კალგურაში (ავსტრალია), ხარკოვში, პუშჩინოსა და ზელენჩუკში (სსრკ).

*ლიტ.*: ხარაძე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1982; Христиансен У., Хегбом И., Радиотелескопы, пер. с англ., М., 1972.

**რადიოტექნიკა,** მეცნიერება ელექტრომაგნიტური რხევებისა და რადიოდიაპაზონის ტალღების გენერირების, გაძლიერების, გამოსხივების, მიღებისა და გამოყენების შესახებ; ტექნიკის დარგი, რ-ის ამოცანაა ელექტრომაგნ. რხევებისა და რადიოდიაპაზონის ტალღების გამოყენება ინფორმაციის გადასაცემად (*რადიოკავშირი, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია, რადიონავიგაცია, რადიოლოკაცია*), აგრეთვე მანქანების, მექანიზმებისა და ტექნოლ. პროცესების სამართავად და საკონტროლოდ, სხვადასხვა სამეცნ. კვლევისათვის და ა. შ. რადიოდიაპაზონი მოიცავს ელექტრომაგნ. ტალღების სპექტრს რამდენიმე ათეული ათასი *კმ*-იდან *მმ*-ის მეათედ ნაწილებამდე (იხ. *რადიოტალღები*).

რ-ის განვითარება მჭიდროდაა დაკავშირებული *რადიოფიზიკის*, *ელექტრონიკის* *ნახევრად გამტარების* ფიზიკის, *ელექტროაკუსტიკის*, *რხევათა* თეორიის, *ინფორმაციის თეორიის*, მათ. სხვადასხვა დარგის მიღწევებთან, აგრეთვე მაღალი სიხშირეების გაზომვის ტექნიკის, ვაკუუმური და ნახევრად გამტართა ტექ. პროგრესთან. რ. მოიცავს მრავალ ქვედარგს, რ-თაგან უმთავრესია: *გენერირება ელექტრული რხევებისა*, ელექტრული რხევების გაძლიერება, გარდაქმნა და მათი მართვა (იხ. *მოდულაცია* რხევებისა), საანტენო ტექნიკა (იხ. *ანტენა*), თავისუფალ სივრცეში და სხვადასხვა გარემოში *რადიოტალღების გავრცელება* და სხვ.

რ-ის განვითარების საწყისი პერიოდისათვის დამახასიათებელი იყო ძლიერ მილევადი რადიოტალღების (ჰერცის ვიბრატორით აგზნებული მოკლე ტალღების) გამოყენება. რადიოკავშირის სიშორე თანდათანობით მატულობდა უფრო გრძელ ტალღებზე გადასვლის, გადაცემის სიმძლავრისა და ანტენების ზომების გადიდებასთან დაკავშირებით. რადიოტალღების მიღების სიშორე და ამორჩევითობა მნიშვნელოვნად გადიდდა *დეტექტორის* გამოყენებასთან დაკავშირებით.

რ-ის განვითარებაში შემდგომი არსებითი ნაბიჯი გადადგა კ. ფ. *ბრაუნმა*, რ-მაც ანტენისაგან ნაპერწკლური განმმუხტველი გამოჰყო (განმმუხტველი მოათავსა შეკრულ რხევით კონტურში, ხოლო ანტენა ამ კონტურს დაუკავშირა ინდუქციურობით, მაღალსიხშირული ტრანსფორმატორის დახმარებით).

კ. ფ. ბრაუნის სქემის გამოყენება სივრცეში მეტი ენერგიის გამოსხივების შესაძლებლობას იძლეოდა, მაგრამ ნაწილი ენერგიისა ანტენის საშუალებით მაინც უბრუნდებოდა კონტურს, რაც იწვევდა ენერგიის დანაკარგს. მ. ვინმა (გერმანია) შექმნა (1906) სპეც. განმმუხტველი, რ-იც წინაღობას უწევდა ანტენიდან რხევით კონტურში ენერგიის დაბრუნებას. ამრიგად, თითქმის მთელი ენერგიის გამოსხივება რადიოტალღების სახით ხდებოდა.

რადიომოწყობილობათა განვითარების შემდგომ ეტაპზე გამოიყენეს არამილევადი რადიოტალღები, რ-თა აგზნება რკალური გენერატორებითა და მაღალი სიხშირის მანქანური გენერატორებით ხდებოდა. რ-ის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა *ელექტრონული მილაკების* გამოყენებას. არამილევადი რხევების ელექტრონმილაკიანი გენერატორი თითქმის ერთდროულად გამოიგონა რამდენიმე მეცნიერმა, პრიორიტეტი (1913) ეკუთვნის ა. მაისნერს (გერმანია; იხ. *გენერატორული ელექტრონმილაკი*).

სხვადასხვა სახის რადიოდაბრკოლებათა პირობებში არამილევადი რადიოტალღების საიმედო მიღება შესაძლებელი გახდა ჰეტეროდინული მეთოდის გამოყენებით. მაგრამ რადიომიმღებების მგრძნობიარობა არსებითად გაუმჯობესდა რადიომიმღების რეგენერაციული, შემდეგ კი სუპერჰეტეროდინული სქემების (იხ. *სუპერჰეტეროდინული რადიომიმღები*) გამოყენების შედეგად (ე. ჰ. არმსტრონგი, 1913, 1918; ლ. ლევი, 1918).

რ-ის განვითარებას თან სდევდა რადიოტალღების სხვადასხვა დიაპაზონის ათვისება. რკალური და მანქანური გენერატორების ათვისების პერიოდი დაკავშირებული იყო რადიოტალღების სიგრძის თანდათანობით გადიდებასთან (რამდენიმე *დმ*-იდან რამდენიმე *კმ*-მდე), რადგან გრძელი რადიოტალღები უზრუნველყოფდნენ დიდ მანძილზე საიმედო რადიოკავშირს. რადიომილაკების გამოყენება რადიოტალღების ეფექტური გენერირების საშუალებას იძლეოდა ასეული *მ*-იდან რამდენიმე *კმ*-ის დიაპაზონში.

XX ს. 20-იან წწ. დასაწყისში *რადიოსატელეგრაფო კავშირთან* ერთად გაჩნდა *რადიომაუწყებლობა*; რაც გრძელ ტალღებზე მუშაობისას ურთიერთდაბრკოლებას ქმნიდა, საჭირო გახდა საერთაშ. შეთანხმება (ე. წ. რადიოკავშირის რეგლამენტის დაწესება) რადიოტალღების განაწილების შესახებ. რადიომოყვარულებმა, რ-ებსაც რეგლამენტით გამოყოფილი ჰქონდათ 100 *მ*-ზე ნაკლები სიგრძის ტალღები, გამოავლინეს, რომ მოკლე ტალღებით შესაძლებელია დიდ მანძილზე რადიოკავშირის განხორციელება მცირე სიმძლავრიანი რადიოგადამცემებით. შეიქმნა სპეც. მოკლე და ულტრამოკლე ტალღების რადიომილაკები, სპეც. სქემები, აგრეთვე ამ დიაპაზონებისათვის განკუთვნილი ანტენები და ფიდერები.

თანამედროვე რადიომაუწყებლობას ახორციელებენ ულტრამოკლე, მოკლე, საშ. და გრძელი ტალღების საშუალებით.

დიდი მნიშვნელობა აქვს ელექტრონულ ტელევიზიას, რ-იც XX ს. 50-იან წლებიდან მასობრივი გახდა. სატელევიზიო მაუწყებლობის გარდა სატელევიზიო აპარატურას იყენებენ ადამიანისათვის მიუწვდომელ სხვადასხვა პროცესზე დაკვირვებისათვის (კოსმოსში, ოკეანის დიდ სიღრმეებზე, მაღალი რადიაციის ზონებში და ა. შ.), აგრეთვე მცირე განათებულობის პირობებში (მაგ., ასტრონ. დაკვირვების დროს და სხვ.).

რ-ის განსაკუთრებული ქვედარგებია *რადიოლოკაცია* და *რადიონავიგაცია*. რადიოლოკაციის მეთოდებით შეიძლება განვსაზღვროთ დიდი მანძილით დაშორებული საგნების ადგილმდებარეობა, მათი სიჩქარე და ზოგჯერ გამოვავლინოთ ამრეკლი ობიექტი. წარმატებით ვითარდება პლანეტების რადიოლოკაცია.

*რადიოლოკაციური სადგურებისათვის* შექმნეს სპეც. რადიომილაკები — ბრტყელელექტროდებიანი ტრიოდები (რ-ებსაც შეუძლიათ მუშაობა კოაქსიალურ რეზონატორებთან ერთად), აგრეთვე *მაგნეტრონები*, *კლისტრონები*, *მსრბოლი ტალღის ელექტრონმილაკები* და სხვ. რადიოლოკაციის მოთხოვნების შესაბამისად შეიქმნა *ნახევრადგამტარიანი დიოდები*, მათი გაუმჯობესების შედეგად კი — *ტრანზისტორები*. ფართოდ დაინერგა მიკროსქემები, ნახევრადგამტარიანი პარამეტრული მაძლიერებლები და გენერატორები. რადიონავიგაცია და რადიოგეოდეზია საზღვაო, საჰაერო და კოსმ. ნავიგაციის, კარტოგრაფიისა და გეოდ. აგეგმვისათვის აუცილებელი საშუალებებია.

თანამედროვე რ. შეიჭრა ადამიანის მოღვაწეობის თითქმის ყველა სფეროში. კოსმ. კვლევების განვითარებამ მოითხოვა საიმედო რადიოკავშირის უზრუნველყოფა დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებსა და კოსმ. საფრენ აპარატებთან, დედამიწაზე სამეცნ. ინფორმაციის, გამოსახულებისა და ამ აპარატების სამართავი ბრძანებების გადაცემის უზრუნველყოფა და სხვ.

რ-ს ფართოდ იყენებენ მრეწველობასა და სახ. მეურნეობაში. მაღალსიხშირულ გახურებას იყენებენ განსაკუთრებით სუფთა ლითონების გამოსადნობად ვაკუუმში და ინერტული აირების ატმოსფეროში, ლითონის დეტალების ზედაპირული წრთობისათვის, მერქნის, კერამიკისა და ხორბლეულის გასაშრობად, მედიცინაში და სხვ.

რ-ის განვითარებამ საფუძველი ჩაუყარა სახ. მეურნ. ახ. დარგს — რადიომაუწყებლობას.

*ლიტ.*: Гоноровский И. С., Радиотехнические цепи и сигналы, 2 изд., М., 1971; Очерки истории радиотехники, М., 1960; Очерки развития техники в СССР, [кн.] 3, М., 1970.

**რადიოტექნიკისა და ელექტრონიკის ინსტიტუტები,** უმაღლესი ტექნიკური სასწავლებლები, რ-ებიც ამზადებს რადიოტექნიკის, რადიოელექტრონიკის, ელექტრონული ტექნიკისა და მართვის ავტომატიზებული სისტემების დარგების ინჟინრებს. 1981 სსრკ-ში 7 ასეთი ინ-ტი იყო: რიაზანის (1951), ტაგანროგის (1951), მინსკის (1963) რადიოტექ. ინ-ტები, მოსკ. რადიოტექ. ელექტრონიკისა და ავტომატიკის ინ-ტი (1947—67 — საკავშ. ენერგეტ. დაუსწრებელი ინ-ტი), მოსკ. ელექტრონული ტექ. ინ-ტი (1965), ტომსკის ავტომატიზებულ სისტემათა მართვისა და რადიოელექტრონიკის ინ-ტი (1962), ხარკოვის რადიოელექტრონიკის ინ-ტი (1966). ხარკოვის ინ-ტს აქვს სადოქტორო და საკანდიდატო დისერტაციების დასაცავად მიღების უფლება, მოსკ., რიაზანისა და ტაგანროგის ინ-ტებს კი — საკანდიდატო დისერტაციებისა.

რადიოტალღების გავრცელება.




ნახ. 8 იონოსფეროდან რადიოტალღების მრავალჯერადი არეკვლა.



ნახ. 9. რადიოტალღების გაბნევა იონოსფეროს არაერთგვაროვნებებზე.




რადიოტალღების გავრცელება. ნახ. 10. მიწისქვეშა რადიოკავშირის სისტემა დედამიწის ზედაპირის გასწვრივ რადიოტალღების ნაწილობრივი გავრცელებით. მეორეული ტალღები პირობითაა ნაჩვენები.

**რადიოტექნიკური განათლება,** რადიოტექნიკის, ელექტრონიკისა და ელექტროკავშირგაბმულობის დარგის ინჟინერთა და ტექნიკოსთა მომზადების სისტემა. რ. გ. ჩამოყალიბდა ელექტროკავშირგაბმულობის (ტელეგრაფი XIX ს. 40-იან და ტელეფონი 70-იან წლებში) და რადიოს (1895) აღმოცენებასთან დაკავშირებით.

ყოველწლიურად უმაღლეს რ. გ-ს სსრკ-ში ღებულობდნენ 100 უმაღლეს სასწავლებელში, მ. შ. *რადიოტექნიკისა და ელექტრონიკის ინსტიტუტებში*, 40 ინ-ტში ამზადებდნენ ფართო პროფილის რადიოინჟინრებს. რ. გ., სპეციალობათა შესწავლის გარდა, ითვალისწინებს ზოგადმეცნ. და ზოგადსაინჟინრო, აგრეთვე საზ. და სპეც. დისციპლინების (მ. შ. ტექ. პროგრესის უახლეს მიმართულებათა — მიკროელექტრონიკის, გამოთვლითი ტექ. და სხვ.) შესწავლას.

სსრკ-ში 19-ზე მეტი სპეციალობის რადიოტექნიკოსებს (საშ. რ. გ.), რადიოტექ. და კავშირგაბმ. კვალიფიცირებულ მუშებს ამზადებენ *პროფესიულ-ტექნიკური განათლების* სისტემაში.

საზღვარგარეთ რ. გ-ის დიდი ცენტრებია ვ. ი. ლენინის სახ. სამანქანო-ელექტროტექ. ინ-ტი (ბულგარეთი), ბუდაპეშტის პოლიტექ. ინ-ტი, დრეზდენის ფ. ლისტის სახ. ტრანსპ. და კავშირგაბმ. უმაღლესი ტექ. სასწავლებელი, სტენფორდის, ილინოისის, პრინსტონის, მასაჩუსეტსის ტექ. ინ-ტები, პარიზის, რომის უნ-ტები, ტოკიოსა და ჰოკაიდოს უნ-ტები, მანჩესტერის, ბრაიტონის უნ-ტები და სხვ.

**რადიოტექნიკური ჯარი** (რტჯ), ჯარის გვარეობა ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარების, სახმელეთო ჯარებისა და სამხ.-საზღვ. ძალების შემადგენლობაში. რტჯ-ის დანიშნულებაა მოწინააღმდეგის საჰაერო, სახმელეთო, საზღვ. რადიოტექ. დაზვერვა, აღმოჩენილი მიზნების გამოცნობა და მათ შესახებ ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარებისა და შეიარაღებული ძალების სხვა სახეობებისათვის, სამოქალაქო თავდაცვისათვის შეტყობინება და სხვ. ამოცანების შესრულება. რტჯ გაჩნდა სსრკ შეიარაღებულ ძალებსა და ზოგიერთ უცხოურ არმიაში II მსოფლიო ომის (1939—45) წინ.

**რადიოფიზიკა** (*რადიო*... და *ფიზიკა*), ფიზიკის დარგი, რ-იც სწავლობს რადიოდიაპაზონის ელექტრომაგნიტური რხევების აგზნების, გაძლიერების, გარდაქმნის, გამოსხივების, აგრეთვე რადიოტალღების გამოსხივების, გავრცელებისა და მიღების პროცესებს და ამ დროს წარმოქმნილ ურთიერთქმედებას ელექტრომაგნ. ველებსა და მუხტებს შორის. რ-ის კვლევის ძირითადი მიმართულებებია:

1. შეყურსულპარამეტრებიან მერხევ სისტემებსა (რხევითი სისტემები, *რხევითი კონტური*) და უწყვეტ გარემოში (განაწილებული პარამეტრების მქონე) ელექტრული რხევების თეორ. და ექსპერ. კვლევა. ეს გამოკვლევები საფუძვლად უდევს 1—2 *ჰც*-იდან $10^{11}$ *ჰც*-მდე სიხშირის რხევების გენერირების, გაძლიერებისა და მიღების ახ. მეთოდების დამუშავებას (იხ. *ავტორხევა, გენერირება ელექტრული რხევებისა*).

2. ელექტრული რხევებისა და რადიოდიაპაზონის ელექტრომაგნ. ტალღების ურთიერთქმედება დენის მატარებელ ნაწილაკებთან ვაკუუმში, აირებსა და მყარ სხეულებში. ვაკუუმში ელექტრონული ნაკადისა და იონიზებული აირის ელექტრომაგნ. ველებთან ურთიერთქმედების შესწავლამ შესაძლებელი გახადა როგორც ელექტრონული მილაკების, ასევე ზემაღალი სიხშირის ხელსაწყოების შექმნა და სრულყოფა (იხ. *მაგნეტრონი, კლისტრონი, მსრბოლი ტალღის ელექტრონმილაკი, უკუტალღის ელექტრონმილაკი, ტირატრონი, ტრიგატრონი* და სხვ.). მყარ სხეულებში ელექტრონულ პროცესებზე ელექტრომაგ. გამოსხივების შესწავლის შედეგად შეიქმნა მრავალი ხელსაწყო (იხ. *ნახევრადგამტარიანი დიოდი, ტრანზისტორი* და სხვ.).

3. რადიოტალღების გამოსხივება და გავრცელება. სხვადასხვა ტიპის ანტენების თეორ. და ექსპერ. გამოკვლევები, ანტენების ელექტროდინამ. გამოთვლები, აგრეთვე რადიოტალღების გავრცელების გამოკვლევა სხვადასხვა მიმმართველ (*რადიოტალღასატარი, ფიდერი*) და მაყოვნებელ სისტემებში დიდ როლს თამაშობს *რადიოკავშირის* გადამცემ და მიმღებ მოწყობილობათა შექმნაში. დედამიწის ზედაპირთან *რადიოტალღების გავრცელების* შესწავლა რ-ს აკავშირებს გეოფიზიკასთან.

რ-ის განვითარებას თან სდევს ახ. მოვლენების აღმოჩენა, რ-ებიც ახ. მიმართულებების საფუძველია (მაგ., *კვანტური ელექტრონიკა*). რ-ის ზოგიერთი ნაწილი გამოიყო დამოუკიდებელ დარგად (*რადიოასტრონომია, რადიოსპექტროსკოპია* და სხვ.). განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს რ-ის მეთოდების გამოყენებას ოპტიკაში (მაგ., არაწრფივ ოპტიკაში).

**რადიოფიკაცია** სსრ კავშირში, რადიო- და სადენიანი მაუწყებლობის ქსლის გეგმიური განვითარების სახელმწიფო სისტემა, რ-იც მოსახლეობისათვის უზრუნველყოფს სადღეღამისო საზოგადოებრივ-პოლიტიკური და კულტურულ-საგანმანათლებლო ინფორმაციის გადაცემას. *რადიომაუწყებლობის* სახელმწ. სისტემის ორგანიზაცია დაიწყო საბჭ. ხელისუფლების პირველი წლებიდან. 20-იანი წლების შუა პერიოდში რადიოტექ. მრეწველობამ გამოუშვა კოლექტ. მოსმენის პირველი რადიომიმღებები და ინდივიდ. მოხმარების დეტექტორული მიმღებები. *სადენიანი მაუწყებლობის* პირველი ცდები ჩატარდა მოსკოვში (1924—25). 1928 მიმღებ რადიოქსელს ჰქონდა 127 სატრანსლაციო რადიოკვანძი და ემსახურებოდა 11,7 ათ. რადიოწერტს. 1941 დასაწყისისათვის ირიცხებოდა 11 ათ. სატრანსლაციო კვანძი და დაახლ. 6 მლნ. რადიოწერტი. დიდი სამამულო ომის წლებში (1941 — 45) ქსლის დიდი ნაწილი განადგურდა. 1946 ეს ქსელი თითქმის მთლიანად იყო აღდგენილი. 50-იან წლებიდან რადიომრეწველობამ დაიწყო რადიომიმღებებისა და რადიოლების მასობრივი გამოშვება (1957 მოსახლეობას ჰქონდა 16,5 მლნ., 1967 — დაახლ. 40 მლნ., ხოლო 1974—55 მლნ. რადიომიმღები); მკვეთრად გაფართოვდა სადენიანი მაუწყებლობის ქსელი (1950 — 9,7 მლნ., 1966 — 35,6 მლნ., 1974 — 57 მლნ. რადიოწერტი). 60-იან წლებში განვითარდა სამპროგრამიანი სადენიანი მაუწყებლობა. 1974 მოსახლ. 98%-ზე მეტს საშუალება ჰქონდა მოესმინა სადენიანი მაუწყებლობის გადაცემები. სადენიანი და რადიომაუწყებლობის ქსელი ცენტრ. და ადგილ. პროგრამებს სსრკ ხალხების 67 ენაზე ღებულობს.

**რადიოქიმია** (*რადიო*... და *ქიმია*), ქიმიის დარგი, რ-იც შეისწავლის რადიოაქტიური იზოტოპების, ელემენტებისა და ნივთიერებების ქიმიას, მათ ფიზ.-ქიმ. თვისებებს, ბირთვულ გარდაქმნათა ქიმიასა და იმ პროცესებს, რ-ებიც თან სდევს მათ. რ-ს ყოფენ შემდეგ ქვედარგებად: ზოგადი რ.; ბირთვულ გარდაქმნათა ქიმია; რადიოაქტიური ელემენტების ქიმია და გამოყენებითი რ.

ზოგადი რ. შეისწავლის რადიოაქტ. *იზოტოპებისა* და ელემენტების ფიზ.-ქიმ. თვისებებს. ურანისა და თორიუმის გარდა რადიოაქტ. ელემენტების უმრავლესობა ბუნებაში მცირე რაოდენობით მოიპოვება და მინერალებში უმთავრესად მიკროელემენტების სახითაა წარმოდგენილი.

XX ს. 30-იან წლებში ბუნებრივ რადიოაქტ. ელემენტთა (იხ. *რადიოაქტიური მწკრივები*) იზოტოპების გარდა აღმოაჩინეს ხელოვნური რადიოაქტ. ელემენტების იზოტოპები. ამჟამად მრავალი რადიოაქტ. იზოტოპი მიიღება ბირთვული რეაქციების გზით ამაჩქარებლებსა და რეაქტორებში.

ბირთვულ გარდაქმნათა ქიმია შეისწავლის იმ ატომების ქიმ. რეაქციებს, რ-ებიც ბირთვულ გარდაქმნათა შედეგად წარმოიქმნებიან (იხ. *„ცხელი“ ატომები*). რ-ის ეს ქვედარგი შეისწავლის აგრეთვე რადიოაქტ. იზოტოპებისა და მათი ბირთვული იზომერების კონცენტრაციის გაზრდისა და მათი ურთიერთდაცილების მეთოდებს, რადიოაქტ. ნივთიერებათა გარდაქმნას მათი საკუთარი გამოსხივების ზემოქმედებით და სხვ.

რადიოაქტიური ელემენტების ქიმია შეისწავლის ბუნებრივ და ხელოვნურ რადიოაქტ. ელემენტებს. რ-ის ამ ქვედარგმა მიაღწია განსაკუთრებულ წარმატებას ტრანსურანული ელემენტების მიღებისა და გამოყენების დარგში.

გამოყენებითი რ. მოიცავს ნიშანდებულ ნაერთების სითნეზს, რადიოაქტიური იზოტოპებისა და ბირთვული გამოსხივების გამოყენებას ქიმ. მეცნიერებასა და ქიმ. წარმოებაში.

რ. ჩამოყალიბდა *ბირთვულ ფიზიკასთან* ერთად XIX ს.-ში მ. *სკლოდოვსკა-კიურის*, პ. *კიურისა* და მათი მოწაფეების გამოკვლევათა შედეგად. სახელწ. რ. პირველად ა. კამერონის მიერ იყო შემოღებული (1910). გამოყოფენ რ-ის განვითარების ოთხ პერიოდს:

პირველი პერიოდი (1898—1913)—აღმოჩენილ იქნა 5 რადიოაქტ. ელემენტი (Po, Ra, Rn, Ac, Pa) და ზოგიერთი მათგანის იზოტოპი (ეს ნათელი გახდა მას შემდეგ, რაც ფ. *სოდიმ* შემოიღო იზოტოპის ცნება). ამავე პერიოდში ე. *რეზერფორდმა* და ფ. სოდიმ დაადგინეს, რომ მძიმე ბუნებრივ ელემენტთა შორის არსებობს გენეტ. კავშირი. ამ გამოკვლევათა შედეგად ზუსტად დადგინდა აღმოჩენილი რადიოაქტ. ელემენტების ადგილი პერიოდულ სისტემაში.

მეორე პერიოდი (1914—33) — ჩატარდა მრავალი გამოკვლევა ულტრაგანზავებულ ხსნარებში რადიოაქტ. მიკროკომპონენტების ფიზ.-ქიმ. პარამეტრების შესასწავლად.

მესამე პერიოდი (1934—45) — სწრაფი ტემპით წარიმართა სამუშაოები რადიოაქტ. ელემენტების ხელოვნურად მისაღებად და შესასწავლად. ამ დარგში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს ი. და ფ. ჟოლიო-კიურებმა და ე. *ფერმიმ*. ი. *კურჩატოვმა* აღმოაჩინა და შეისწავლა ხელოვნურად მიღებული რადიოაქტ. ბრომის იზოტოპების იზომერიის მოვლენა. ო. ჰანმა და ფ. შტრასმანმა აღმოაჩინეს ურანის ნეიტრონებით გახლეჩის ბირთვული რეაქცია, რ-ის თეორია ლ. *მაიტნერმა* ჩამოაყალიბა. ურანის ბირთვის გახლეჩის რეაქციის ჯაჭვურმა ხასიათმა საშუალება მისცა მკვლევართ დაესახათ ატომური ენერგიის განთავისუფლების პრაქტ. გზები. ამ დარგში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ნ. *სემიონოვის* მიერ 30-იან წლებში შექმნილმა ქიმ. რეაქციების ჯაჭვურმა თეორიამ.

თანამედროვე პერიოდში სწრაფად ვითარდება გამოყენებითი რ., რაც ძირითადად ამაჩქარებლებისა და რეაქტორების ტექ. წინსვლით არის განპირობებული. განსაკუთრებით საგულისხმოა წარმატებანი ტრანსურანული ელემენტების დარგში (გ. *სიბორგი* და მისი თანამშრომლები, გ. *ფლიოროვი* და მისი თანამშრომლები).

დიდი მომავალი აქვს რ-ის ახ. დარგს — „ახალი ატომების ქიმიას“. ასე უწოდებენ პოზიტრონიუმის, მიუონიუმისა და მეზოატომების ქიმიას, რ-საც ბევრი ახ. თავისებურება შეაქვს კლასიკური რ-ის დარგში.

ამჟამად რ-ს იყენებენ მეცნ. და ტექ. მრავალ დარგში, განსაკუთრებით მნიშვნე-

ლოევანი და ბევრი ახ. აღმოჩენის მომასწავებელია რ-ის ის პროცესები, რ-ებიც დაკავშირებული არიან ენერგეტ. პრობლემების გადაწყვეტასთან (რეაქტორული და თერმობირთვული მასალათმცოდნეობა).

*ლიტ.*: Несмеянов А. Н., Радиохимия, М., 1972.

**რადიოქიმიური ანალიზი,** *ანალიზური ქიმიის* დარგი, მოიცავს იმ მეთოდებს, რ-თა საშუალებით თვისებრივად და რაოდენობრივად შესაძლებელია რადიოაქტ. იზოტოპების დადგენა ბირთვულ გარდაქმნათა პროდუქტებში. განსხვავებით რადიომეტრიული მეთოდებისაგან, რ-თა გამოყენების დროს რადიოაქტ. იზოტოპები გამოყოფა ფიზ. მეთოდების დახმარებით, რ. ა. გულისხმობს გამოყოფისა და გასუფთავების ქიმ. მეთოდების გამოყენებას. ამიტომ რ. ა. იძლევა გაცილებით უფრო მდიდარ ინფორმაციას იზოტოპის ქიმ. მდგომარეობის შესახებ, ვიდრე *რადიომეტრიული ანალიზი*.

რ. ა. გამოყენებული იყო *რადიოქიმიის* ჩამოყალიბების პირველსავე ეტაპზე. იგი თანამედროვე ბირთვულ-ფიზ. პროცესების გამოკვლევის აუცილებელი შემადგენელი ნაწილია. რ. ა-ს ფართოდ იყენებენ ბირთვული საწვავის დამზადების პროცესში წარმოებულ ანალიზურ სამუშაოებში. ასევე მნიშვნელოვანია მისი როლი ახ. ქიმ. ელემენტების ფიზ. და ქიმ. თვისებების შესწავლის დარგში. მისი მეშვეობით ადგენენ დედამიწის ზედაპირზე იმ რადიოაქტ. პროდუქტებს, რ-ებიც ბირთვული აფეთქების დროს წარმოიშობიან. მაგ. წყალბადის ბომბის აფეთქების შემდეგ რ. ა-ის გზით ატმოსფეროში აღმოაჩინეს ელემენტთა პერიოდული სისტემის 99-ე და მე-100 ელემენტი, რ-ებიც შემდეგ, ხელოვნურად მიიღეს და *აინშტაინიუმი* და *ფერმიუმი* უწოდეს. რ. ა-ს იყენებენ აგრეთვე მთვარის მინერალებისა და მეტეორიტების შედგენილობის შესასწავლად და სხვ.

*ლიტ.*: Лаврухина А. К., Малышева Т. В., Павлоцкая Ф. И., Радиохимический анализ, М., 1963.

**რადიოშუქურა,** რადიონავიგაციური შუქურა, დედამიწის ზედაპირის ცნობილ გეოგრაფიულ ადგილზე დადგმული ან მოძრავ ობიექტზე მოთავსებული გადამცემი რადიოსადგური, რ-ის სიგნალების მეშვეობით საზღვრავენ სხვა მოძრავი ობიექტის ადგილმდებარეობას. რ. გამოასხივებს სპეც. რადიოსიგნალებს (სიგნალების პარამეტრები დამოკიდებულია გამოსხივების მიმართულებაზე), მოძრავი ობიექტის ბორტზე რ-ის სიგნალების მიღების დროს შეიძლება განისაზღვროთ ამ შუქურისაკენ მიმართულება (*პელენგი*). რ. კუთხსაზომი (აზიმუტური) რადიონავიგაციური მოწყობილობაა. დანიშნულების მიხედვით რ. არის საზღვაო და საავიაციო. არის აგრეთვე საზღვაო და საავიაციო ობიექტების ერთდროული მომსახურების რ. რადიოტექ. გაზომვების მეთოდის შესაბამისად რ. არის 4 ძირითადი კლასისა: ამპლიტუდური, ფაზური, სიხშირული და დროითი. მეტად გავრცელებულია ამპლიტუდური რ-ები, რ-ებიც თავის მხრივ არის საკურსო (ზონალური) პელენგისა და სამარკერო.

**რადიოცენტრი,** ნაგებობათა და ტექნიკურ საშუალებათა კომპლექსი, განკუთვნილი რადიოკავშირისა და (ან) რადიომაუწყებლობისათვის. ფუნქციური ნიშნის მიხედვით განასხვავებენ *მიმღებ რადიოცენტრებს*, გადამცემ და მიმღებ-გადამცემ რ-ებს. დაბრკოლებათა (იხ. *დაბრკოლება რადიოტექნიკაში*) შესამცირებლად მიმღებ და გადამცემ რ-ებს განალაგებენ ერთმანეთისაგან და სამრეწვ. ობიექტებისაგან დაცილებით.

**რადიოხედვა,** *რადიოტალღების* საშუალებით ობიექტების ხილვადი გამოსახულების მიღება. რ-ის საშუალებით იკვლევენ ოპტ. დიაპაზონის ტალღებში გაუმჭვირი ობიექტების შინაგან აგებულებას და აკვირდებიან ოპტიკურად გაუმჭვირ გარემოში მყოფ ობიექტებს. რ-თვის ჩვეულებრივ იყენებენ მილიმეტრიანი და სანტიმეტრიანი დიაპაზონის რადიოტალღებს, რაც ოპტ. გამოსახულებაზე ობიექტის სტრუქტურის საკმაოდ წვრილი დეტალების გარჩევის საშუალებას იძლევა.

რ. დამყარებულია სხვადასხვა ფიზ. ეფექტისა და მოვლენის გამოყენებაზე, მაგ., ზოგიერთ ლუმინოფორზე რადიოტალღების ზემოქმედებით იცვლება მათი ნათების ინტენსიურობა, ნახევრად გამტარ მონოკრისტალებს და სპეც. ფოტოფირებს ეცვლება ოპტ. მახასიათებლები (არეკვლის კოეფიციენტი, გამჭვირვალობა). რ-ს ახორციელებენ სპეც. ხელსაწყოს რადიოინტროსკოპის (მაგ., რადიოვიზორის, ნახ. 1) საშუალებით.

უფრო ხშირად ობიექტის რადიოგამოსახულებას რადიოტალღების ვიწრო კონის სკანირების მეთოდითა და ობიექტიდან არეკვლილი სიგნალით ღებულობენ. რ-ს იყენებენ საფრენი აპარატების გამოსავლენად და გამოსაცნობად, არახელსაყრელ მეტეოროლ. პირობებში (ნისლი, წვიმა, თოვლი და ა. შ.), თვითმფრინავების აფრენა-დაჯდომის დროს, კოსმ. კვლევებისათვის, დედამიწის რელიეფის გამოსახულების მისაღებად (ნახ. 2), წარმოების სხვადასხვა დარგში, მედიცინაში და სხვ. რ-ის შემდგომი განვითარება ხდება ჰოლოგრაფიის პრინციპების გამოყენების საფუძველზე და ფერადი გამოსახულების მისაღებად.

**რადიუმი** (Radium), Ra, ელემენტთა პერიოდული სისტემის II ჯგ. რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი; ატ. ნომერი 88, ატ. მასა 226,0254, $t_{დნ}$ 700–960°C, $t_{დუღ} \approx 1140°C$, სიმკვრივე 5500 *კგ/მ*³, მოვერცხლისფრო-მოთეთრო ფერის ბზინვარე ლითონი. ცნობილია რ-ის იზოტოპები, რ-თა მასური რიცხვებია: 213, 215, 219–230. ყველაზე დიდი სიცოცხლის ხანგრძლივობისაა $\alpha$-რადიოაქტიური $^{226}Ra$ (ნახევრად დაშლის პერიოდი≈1600 წ). ბუნებაში, როგორც ბუნებრივი *რადიოაქტიური მწკრივის* წევრები, გვხვდება შემდეგი ელემენტები: $^{223}Ra$ (იზოტოპის სპეც. სახელწოდებაა აქტინიუმ-იქსი, სიმბოლო AcX), $^{224}Ra$ (თორიუმ-იქსი, ThX), $^{226}Ra$ და $^{228}Ra$ (მეზოთორიუმ-I, MsThI).

რ. აღმოჩენილია 1898 ცოლ-ქმრის პ. *კიურისა*, მ. *სკლოდოვსკა-კიურისა* და ჟ. ბემონის მიერ მას შემდეგ, რაც ა. *ბეკერელმა* 1896 პირველმა აღმოაჩინა ურანის მარილების *რადიოაქტიურობა*. პ. და მ. კიურებმა რ-ის სუფთა ნაერთის მისაღებად ლაბორატორიულ პირობებში გადაამუშავეს დაახლ. 1 ტ საქარხნო ნარჩენები, რ-ებიც მიიღება ურანის ფისიანი მადნიდან ურანის ამოღების შედეგად.

რ. ძლიერ იშვიათი ლითონია. მისი მიღების მთავარი წყაროა *ურანის მადნები*. რ-ის ჟანგვის ხარისხია +2. ქიმ. თვისებებით ძლიერ ჰგავს ბარიუმს, მაგრამ უფრო აქტიურია. ოთახის ტემპ-რაზე ურთიერთქმედებს ჟანგბადსა და აზოტს (შესაბამისად წარმოქმნის ჟანგს RaO და ნიტრიდს $Ra_3N_2$). წყალთან მძაფრად რეაგირებს და წარმოქმნის ძლიერ ფუძეს $Ra(OH)_2$. წყალში კარგად იხსნება რ-ის ქლორიდი, ბრომიდი, იოდიდი, ნიტრატი და სულფიდი, ცუდად — რ-ის კარბონატი, სულფატი, ქრომატი, ოქსალატი.

რ. იყო პირველი რადიოაქტ. ელემენტი, რ-მაც პრაქტ. გამოყენება პოვა. რ-ის უმნიშვნელო რაოდენობას ბერილიუმის ნარევთან ერთად ხმარობენ ნეიტრონული წყაროების მოსამზადებლად და სხვ.

რადიუმი ორგანიზმში. ბუნებრივ რადიოაქტიურ იზოტოპებს შორის ყველაზე დიდი ბიოლ. მნიშვნელობა აქვს $^{226}Ra$-ს. როგორც წესი, ბალახოვან მცენარეებში რ. მეტია ფესვებსა და ფოთლებში, ღეროებსა და გამრავლების ორგანოებში კი — ნაკლები. ყველაზე დიდი რაოდენობით რ. არის ქერქსა და მერქანში. ცხოველები და ადამიანი რ-ს საკვებსა და სასმელ წყალთან ერთად იღებენ. ადამიანის მიერ მიღებული $^{226}Ra$-ის დღეღამური რაოდენობა შეადგენს $2,3 \cdot 10^{-12}$ *კიურის*, ხოლო გამოყოფილისა (შარდსა და განავალთან) — $0,8 \cdot 10^{-13}$ და $2,2 \cdot 10^{-12}$ *კიურის*. ორგანიზმში მოხვედრილი რ-ის დაახლ. 80% გროვდება ძვლის ქსოვილში. რ-ის დიდი კონცენტრაცია საზიანოა — იწვევს ოსტეოპოროზს, თვითნებურ მოტეხილობებს, სიმსივნეს. თუ ნიადაგში რ-ის რაოდენობა $1 \cdot 10^{-7} - 10^{-8}$ *კიური/კგ* მეტია, ფერხდება მცენარეთა ზრდა-განვითარება.

*ლიტ.*: Вдовенко В. М., Дубасов Ю. В., Аналитическая химия радия, Л., 1973.

**რადიუს-ვექტორი** სივრცის ნებისმიერი წერტილისა, ვექტორი, რ-იც მიემართება ამ წერტილში წინასწარ აღებული რომელიმე ფიქსირებული წერტილიდან, ე. წ. პოლუსიდან. თუ პოლუსი ემთხვევა დეკარტის კოორდინატთა სისტემის სათავეს, მაშინ $M$ წერტილის რადიუს-ვექტორის გეგმილები საკოორდინატო ღერძებზე (დეკარტის მართკუთხა საკოორდინატო სისტემაში) ემთხვევა $M$ წერტილის კოორდინატებს.

**რადიუსი** (ლათ. radius, სიტყვასიტყვით — ბორბლის მანა; სხივი), მონაკვეთი, რ-იც აერთებს წრეწირის (ან სფეროს) წერტილს მის ცენტრთან. რ-ს ამ მონაკვეთის სიგრძესაც უწოდებენ.


ა. რადიშჩევი.

**რადიშჩევი** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [20 (31.). VIII. 1749, მოსკოვი,—12 (24). IX. 1802, პეტერბურგი], რევოლუციური ტრადიციების ფუძემდებელი რუსეთის განმათავისუფლებელ მოძრაობაში, განმანათლებელი, ფილოსოფოს-მატერიალისტი. 1766–71 სწავლობდა ლაიფციგის უნ-ტში, სადაც გაეღვიძა ინტერესი ენციკლოპედისტების (ჰელვეციუსი, მაბლი, რუსო) მოძღვრებისადმი. 1771–90 იყო სახელმწ. სამსახურში, 1790–97 — გადასახლებაში, სადაც დაწერა მთავარი ფილოს. ნაშრომი ტრაქტატი „ადამიანის, მისი მოკვდავობისა და უკვდავების შესახებ" (დაიწერა 1792–95, პირველად გამოიცა 1809).

ტრაქტატში რ-ის აზროვნება გაორებულია. მის პირველ ორ ნაწილში იგი ცდილობს დაასაბუთოს სხეულით სულის განსაზღვრულობა და სულის მოკვდაობა, III–IV ნაწილში კი სულის დამოუკიდებლობასა და უკვდავებაზე ლაპარაკობს. მიუხედავად ამ თეზისის დასაბუთების ტრად. იდეალისტური არგუმენტების კრიტიკისა, რ. მიიჩნევს, რომ ინდივიდ. ცნობიერების (სულის) გაქრობის თვალსაზრისი ლოგიკურად ნიშნავს ყოველგვარი ცნობიერების და, მაშასადამე, საკაცობრიო მეცნ. მონაპოვრების გაქრობის დაშვებასაც.

ონტოლოგიის სფეროში რ-ის თვალსაზრისი მატერიალისტურია. მისი აზრით, მატერია შემეცნებისაგან დამოუკიდებელი ობიექტური არსია, რ-ის არსებობის ძირითადი ფორმებია დრო და სივრცე, ხოლო ძირითადი ატრიბუტი — მოძრაობა. მაგრამ ეს თვალსაზრისი დეისტურად შეზღუდულია, რადგან რ. არ უარყოფს ღმერთს, როგორც სამყაროს შემოქმედსა და პირველმამოძრავებელს.



რადიოხედვა. ნახ. 1. რადიოვიზორის მოწყობილობის სქემა: 1 — რადიოგამოსხივება; 2 — ხელსაწყოს კორპუსი; 3 — ლავსანის აფსკი; 4 — ალუმინის შრე; 5 — ულტრაიისფერი სხივები; 6 — ულტრაიისფერი გამოსხივების წყაროები; 7 — ლუმინოფორის შრე.


რადიოხედვა. ნახ. 2. ცუდი ხილვადობის პირობებში მიღებული გამოსახულება. ზემოთ — ჩვეულებრივ ფოტოზე; ქვემოთ — რადიოინტროსკოპის ეკრანზე.

სოციოლოგიაში რ-მა ღრმად შეითვისა ბუნებითი სამართლისა და ხელშეკრულების გზით სახელმწიფოს წარმოშობის თვალსაზრისი, გაამდიდრა იგი გეოგრ.-დეტერმინისტული შეხედულებებით და გამოიყენა რუს. ცარიზმისა და ბატონყმური ურთიერთობების კრიტიკისათვის.

რ-ს ეკუთვნის რუს. რევ. პოეზიის პირველი ნიმუში ოდა „თავისუფლებას" (დაახლ. 1783). მისი უმნიშვნელოვანესი ნაშრომი „მოგზაურობა პეტერბურგიდან მოსკოვს" (გამოქვეყნდა 1790; ქართ. თარგმანი — 1955) მიეკუთვნება ე. წ. „განმანათლებლური მოგზაურობის" ჟანრს. სინამდვილის წარმოსახვის რადიშჩევისეული მეთოდი ძირითადად რეალისტურია, თუმცა თხზულებაში გვხვდება სანტიმენტალიზმისა და კლასიციზმის ელემენტებიც. აქ ერთმანეთს ენაცვლება მოთხრობა, ლექსი, კომედიური დიალოგი, თეორ. „პროექტი", ისტ. ტრაქტატი და სხვ. შესაბამისად ნაირფეროვანია მწერლის ენობრივ-სტილისტური საშუალებანიც. რ-მა უარყო „სამი სტილის" თეორია და შექმნა რეალიზმის მხატვრული სტილისტიკის საფუძვლები.

*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—3, М.—Л., 1938—52.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ველიკორუსების ეროვნული სიამაყის შესახებ, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21; Макогоненко Г. П., Радищев и его время, М., 1956; Орлов В. Н., Радищев и русская литература, 2 изд., Л., 1952. *ზ. ნემსაძე.*



ი. რადჩენკო.

**რადნოტი** (Radnóti) მიკლოშ (5. V. 1909, ბუდაპეშტი, — 6-10. XI. 1944, აბდა), უნგრელი პოეტი და მთარგმნელი. მისი ლექსების პირველ კრებულებში („წარმართის სალამი", 1930; „ახალი მთვარე", 1935) იგრძნობა ფრანგ. სიურრეალისტური ლირიკის გავლენა. კრებ. „ციცაბო გზა" (1938) გამსჭვალულია ანტიფაშისტური სულისკვეთებით. ჰიტლერელებმა ჰაიდენაუს საკონცენტრაციო ბანაკში მოათავსეს და 1944 დახვრიტეს. სიკვდილის შემდეგ უბეში უპოვეს ლექსები, რ-ებიც შევიდა კრებულში „ცა ქაფდება" (1946). რ-ს რამდენიმე ლექსი თარგმნილია ქართულად („საუნჯე", 1977 № 1). მიღებული აქვს ბაუმგარტენის ლიტ. პრემია (1937).



ს. რადჰაკრიშნანი.

**რადო** (Rado) დიერდ (დ. 10. X. 1912, ბუდაპეშტი), უნგრელი ლიტერატურათმცოდნე, მთარგმნელი. შ. კაზაჩასთან ერთად გამოსცა „საბჭოთა ლიტერატურის უნგრული თარგმანების ბიბლიოგრაფია" (1950—57. შვიდ ტომად). რამდენჯერმე იმოგზაურა საქართველოში და თავისი შთაბეჭდილებები გამოაქვეყნა წიგნებში: „თეთრი ღამეებიდან შავი ზღვისაკენ" (1962), „კავკასიის გადაღმა" (1971). 50-იან წლებში ჟ. რაბთან ერთად პოეტ შ. ვეერეშისათვის მოამზადა ვეფხისტყაოსნის ჰწკარედი. თარგმნა ნ. ბარათაშვილის, ი. ჭავჭავაძის, ა. წერეთლის და სხვ. ლექსები (კრებ. „მსოფლიო ლიტერატურა", 1955). სისტემატურად ბეჭდავს წერილებს ქართ. ლიტ-რის საკითხებზე.

*ლიტ.*: გ ა გ ნ ი ძ ე ჯ., „ვეფხისტყაოსნის" უნგრული თარგმანები, თბ., 1975. *ჯ. გაგნიძე.*



ი. რაევსკი.

**რადომი** (Radom), ქალაქი პოლონეთში, რადომის სავოევოდოს ადმ. ცენტრი. 194 ათ. მცხ. (1981). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. მანქანათსაშ., ტყავ-ფეხსაცმლის, კვების, სამკერვალო, ლაქ-საღებავების, საშენ მასალათა მრეწველობა. უმაღლესი საინჟინრო სკოლის განყ-ბა. პირველად იხსენიება XII ს-ში.



ნ. რაევსკი.

**რადომის კონსტიტუცია 1505,** პოლონეთის სეიმის დადგენილება ქ. რადომში. რ. კ., რ-საც სამი პირველი სიტყვის მიხედვით ეწოდებოდა აგრეთვე კონსტიტუცია „ნიჰილ ნოვი" („Nihil novi"— „არაფერი ახალი"), ზღუდავდა მეფის ხელისუფლებას. კანონის მიღებას უნდა დათანხმებოდა მთელი სეიმი, რ-შიც გადამწყვეტი მნიშვნელობა „საელჩო ქოხს" (შლიახტის დეპუტატებისაგან შემდგარ პალატას) ენიჭებოდა. რ. კ-ის მიღებამ დაასრულა პოლ. სეიმის უმაღლეს საკანონმდებლო ორგანოდ გაფორმების პროცესი.

**რადომიშლი,** ქალაქი უკრ. სსრ ჟიტომირის ოლქში, მდ. ტეტერევის (დნეპრის მარჯვ. შენაკადი) ნაპირზე. რადომიშლის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. ირშიდან 30 *კმ*. მანქანათსაშ., კაპრონის ნაწარმთა, აგურის, საკონსერვო, კარაქის, სახამებლის, კომბინირებული საკვების, ლუდის ქ-ნები, ავეჯის ფ-კა.

**რადონი** (Radonum), Rn, ელემენტთა პერიოდული სისტემის VIII ჯგ. რადიოაქტიური ქიმ. ელემენტი. ატ. ნომერი 86, $t_{დნ}$ — 71°C, $t_{დუღ}$ — 61,8°C, სიმკვრივე დაახლ. 9900 *კგ/მ*$^3$. ნორმალურ პირობებში რ. უფერული, უსუნო, აირია. მიეკუთვნება *ინერტულ აირებს*. რ-ის სამი α-რადიოაქტ. იზოტოპი ბუნებაში გვხვდება როგორც ბუნებრივი *რადიოაქტიური მწკრივის* წევრები: $^{219}$Rn, $^{220}$Rn და $^{222}$Rn. ხელოვნურად (ბირთვული რეაქციების დახმარებით) მიღებულია რ-ის 20-ზე მეტი იზოტოპი, რ-თა მასური რიცხვებია 201 — 222. 1899 ამერ. ფიზიკოსმა რ. ოუენსმა შეამჩნია, რომ თორიუმის დაშლისას წარმოიქმნება რაღაც რადიოაქტ. სუბსტანცია, რ-საც ე. *რეზერფორდმა* ემანაცია (ლათ. emano—გამოვედინები) უწოდა. მანვე დაადგინა (1899), რომ თორიუმის ემანაცია — რადიოაქტ. აირია. იმავე წელს ე. დორნმა გერმანიაში, ხოლო ა. დებიერნმა საფრანგეთში გამოაქვეყნეს, რომ რადიუმის დაშლის დროსაც წარმოიქმნება ემანაცია (რადიუმის ემანაცია, რადონი). 1903 აღმოაჩინეს აქტინიუმის ემანაცია *აქტინონი* (რ-ის ბუნებრივი იზოტოპი $^{219}$Rn). ე. რეზერფორდმა, უ. *რამზაიმ*, ფ. *სოდიმ* და სხვ. დაადგინეს, რომ რადიუმის ემანაცია ახ. ქიმ. ელემენტია და მიეკუთვნება ინერტულ აირებს. რ. *ქსენონის* მსგავსად წარმოქმნის ფთორიდს, რ-იც 500°C-ზე აღდგება წყალბადით ელემენტარულ რ-ად. მას შეუძლია წარმოქმნას კლატრატები წყალთან, ფენოლთან, ტოლუოლთან და ა. შ. რ. ძლიერ ტოქსიკურია, რაც გამოწვეულია მისი რადიოაქტ. თვისებებით. რ-ის დაშლისას წარმოიქმნება არააქროლადი რადიოაქტიური პროდუქტები (Po-ის, Bi-ის და Pb-ის იზოტოპები), რ-ებიც ძალიან ძნელად გამოდიან ორგანიზმიდან.

რ-ს ძირითადად იყენებენ მედიცინაში, მის შემცველ წყალს კი — ნერვული და გულსისხლძარღვთა სისტემების, სუნთქვისა და საჭმლის მონელების ორგანოების, ძვლების, სახსრებისა და კუნთების, გინეკოლ. დაავადებებისა და სხვათა სამკურნალოდ. რ-ს იყენებენ აგრეთვე მეცნ. კვლევის დროს.

**რადჩენკო** ივანე ივანეს ძე [10 (22). X. 1874, კონოტოპი, — 1. V. 1942], ს.-დ. მოძრაობის მონაწილე რუსეთში, საბჭ. სახელმწიფო მოღვაწე. კომპარტიის წევრი 1898-იდან. ამავე წლიდან შედიოდა *პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირში"*. 1901—02 *„ისკრის" აგენტი*, კიშინიოვში ჩამოაყალიბა არალეგალური სტამბა. 1902 რსდმპ პეტერბ. კომიტეტის წევრი. 1902 ნოემბერში დააპატიმრეს, 1903 ციმბირში გადაასახლეს. 1905 საზღვარგარეთ გაიქცა. 1905-იდან პარტ. მუშაობაში იყო ჩაბმული მოსკოვში, პეტერბურგში, ბაქოში, ხარკოვსა და ოდესაში. 1912-იდან მუშაობდა ტორფის ელექტროსადგურის მშენებლობაზე მოსკ. გუბერნიაში. იყო საბჭ. რუსეთში ტორფის მრეწვ. ერთ-ერთი ფუძემდებელი და ორგანიზატორი, 1923—31 რსფსრ სახ. მეურნ. უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი და თავ-რის მოადგილე, სსრკ სახ. მეურნ. უმაღლესი საბჭოს წევრი, 1927 ადმ.-სამეურნეო სამუშაოზე იყო. საკ. კპ (ბ) XV ყრილობის დელეგატი. აქვს სტატიები, მოგონებები ვ. ი. ლენინზე.

**რადჰაკრიშნანი** სარვეპალი (5. IX. 1888, ტირუტანი, მადრასის საპრეზიდენტო, ახლანდ. ანდჰრა-პრადეშის შტატი, — 17. IV. 1975, მადრასი), ინდოეთის სახელმწიფო და პოლიტიკური მოღვაწე, სწავლული-ფილოსოფოსი. განათლება მიიღო მადრასის უნ-ტში. 1918—21 ფილოსოფიის პროფესორი მაისურის უნ-ტში. 1921—31 კალკუტის უნ-ტის ფილოს. კათედრას ხელმძღვანელობდა, 1931—36 ანდჰრის უნ-ტის, 1939—48 ბენარესის უნ-ტის ვიცე-კანცლერი, 1953—62 დელის უნ-ტის კანცლერი. 1936—52 ლექციებს კითხულობდა ოქსფორდის უნ-ტში. მონაწილეობდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობაში. 1949—52 ინდ. ელჩი სსრკ-ში. 1952—62 ინდ. რესპ. ვიცე-პრეზიდენტი, 1962—67 პრეზიდენტი. რ. სხვადასხვა სოც. წყობილების სახელმწიფოების მშვიდობიანი თანაარსებობის მომხრე იყო. ავტორია მრავალი შრომისა ფილოს., სახ. განათლების, ლიტ-რისა და პოლიტიკის დარგში. ინდ. და უცხოეთის უნ-ტების მეცნიერებათა დოქტორი, მოსკოვის სახელმწ. უნ-ტის საპატიო პროფესორი (1956).

**რაევსკი** იოსებ მოსეს ძე [25. XII. 1900 (7. I. 1901), ორენბურგი, — 23. IX. 1972, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი, რეჟისორი, პედაგოგი. სსრკ სახ. არტისტი (1968). სამოქალაქო ომის წლებში (1918—20) მუშაობდა აღმ. ფრონტის 1-ლი არმიის პოლიტგანყ-ბის თეატრში, შემდეგ მოსკ. სამხატვრო თეატრის მე-2 სტუდიაში; 1922-იდან ამავე თეატრის მსახიობი და რეჟისორი. აქ შეასრულა კოროსტილიოვის (გორკის „ფსკერზე"), მისტერ პერკერის (დიკენსის „პიკვიკის კლუბის" მიხედვით) და სხვ. როლები. დადგა სპექტაკლები: გორკის „დოსტიგაევი და სხვები" (1938, ლ. ლეონიდოვთან ერთად), კრონის „ფლოტის ოფიცერი" (1945, ნ. გორჩაკოვთან ერთად) კილტის „მომხიბვლელი მატყუარა", 1962 და სხვ. სპექტაკლებს დგამდა პელორუსიის თეატრებში, კანადაში (ჩეხოვის „სამი და", 1966, მონრეალის თეატრი). 1932-იდან მოსკ. თეატრ. ხელოვნ. ინ-ტის პედაგოგი (1939-იდან პროფესორი), დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

**რაევსკი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [14 (25). IX. 1771, პეტერბურგი, — 16 (28). IX. 1829, სოფ. ბოლტიშკა, ჩიგირინის მაზრა, კიევის გუბ.], 1812 სამამულო ომის გმირი. კავალერიის გენერალი (1813). მონაწილეობდა ოსმალეთსა (1788—90) და პოლონეთთან (1792—94) ომებში, *სპარსეთის ლაშქრობაში* (1796), რუს.-ავსტრ.-საფრ. ომსა (1805) და რუს.-პრუსია-საფრ. ომში (1806—07) იბრძოდა პ. ბაგრატიონის რაზმში. თავი გამოიჩინა აგრეთვე შვეციასა (1808—09) და ოსმალეთთან (1810—11) ომებში. 1812 სამამულო ომში მე-7 ქვეითი კორპუსს მეთაურობდა, მარჯვედ და მამაცად იბრძოდა სალტანოვკის, სმოლენსკისა და ბოროდინოს ბრძოლებში. მონაწილეობდა 1813—14 საზღვარგარეთის ლაშქრობებში. 1824 გადადგა. მეგობრული ურთიერთობა ჰქონდა ა. პუშკინთან, ახლოს იყო დეკაბრისტებთან. 1826-იდან სახელმწ. საბჭოს წევრი.

**რავაიაკი** (Ravaillac) ფრანსუა (1578, ტუვრი, ანგულემის მახლობლად, — 27. V. 1610, პარიზი), საფრანგეთის მეფის ანრი IV-ის მკვლელი. ფანატიკოსი კათოლიკე. სასამართლო პროცესზე წამების დროსაც კი არ დაასახელა თავისი თანამონაწილენი. გრევის მოედანზე საათიანი წამების შემდეგ ცხენებს გააგლეჯინეს. *გ. ჟორდანია.*

**„რა ვაკეთოთ?** ჩ ვ ე ნ ი მ ო ძ რ ა ო ბ ი ს ს ა ჭ ი რ ბ ო რ ო ტ ო ს ა კ ი თ ხ ე ბ ი", ვ. ი. ლენინის ნაშრომი, რ-მაც იდეურად გაანადგურა საერთაშ. ოპორტუნიზმი და მისი ნაირსახეობა რუსეთში — „ეკონომიზმი". დაიწერა 1901 შემოდგომაზე—1902 თებ-ში. დაისტამბა მარტში ქ. შტუტგარტში (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5). პირველი ქართ. თარგმანი გამოქვეყნდა 1930.



სტ. რემბრანდტი. „დანაე“. 1636. ერმიტაჟი. ლენინგრადი,

რუს. სოციალ-დემოკრატია XIX ს. ბოლოს, თავისი განვითარების III პერიოდში აღმოჩნდა. ორგანიზაციების უფორმო კონგლომერატი იყო, დაქსაქსული, დაბნეული და მერყევი. მშრომელთა გამარჯვების ინტერესები კი მოითხოვდა მტკიცე ცენტრალიზმისა და რკინისებური დისციპლინის საფუძველზე დამყარებული პარტიის შექმნას. ს. მთავარ დაბრკოლებას ასეთი პარტიის შექმნის გზაზე ქმნიდნენ ეკონომისტები.

ვ. ი. ლენინმა „ეკონომიზმი“ დაახასიათა, როგორც „უკუსვლითი მიმართულება რუსეთის სოციალ-დემოკრატიაში“. კითხვაზე „რა ვაკეთოთ?“ მან უპასუხა: „მოვახდინოთ მესამე პერიოდის ლიკვიდაცია“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5, გვ. 662). ეკონომისტები უარყოფდნენ მუშებისათვის პოლიტ. ბრძოლის საჭიროებას და აღიარებდნენ მხოლოდ ეკონ. ბრძოლას. ვ. ი. ლენინი წერდა: „რევოლუციური თეორიის გარეშე შეუძლებელია რევოლუციური მოძრაობაც“ (იქვე, გვ. 460), „მოწინავე მებრძოლის როლის შესრულება შეუძლია მხოლოდ ისეთ პარტიას, რომელიც მოწინავე თეორიით ხელმძღვანელობს“ (იქვე, გვ. 461, 462).

ეკონომისტები საჭიროდ არ თვლიდნენ მასებში სოციალ. შეგნების შეტანას, მათ გათვითცნობიერებას, იდეურ-პოლიტ. აღზრდას და დარაზმვას. ისინი ქედს იხრიდნენ სტიქიურობის წინაშე. მუშათა კლასის პოლიტ. ბრძოლის, რევ. თეორიის მნიშვნელობის, ს. მასებში შეგნებულობის შეტანის უარყოფის შედეგად ეკონომისტები ლოგიკურად მიდიოდნენ ერთიანი რევ. პარტიის საჭიროების უარყოფამდე.

პარტია მუშათა კლასის წარმომადგენელია ს საზ-ბის ყველა კლასთან და სახელმწიფოსთან ურთიერთობაში. მან უნდა შეისწავლოს საზ-ბის თითოეული კლასისა და ფენის სოც. და პოლიტ. მდგომარეობის ყველა თავისებურება. პარტიის წევრები უნდა გავიდნენ მასებში „თეორეტიკოსებადაც, პროპაგანდისტებადაც, აგიტატორებადაც და ორგანიზატორებადაც“,— წერდა ვ. ი. ლენინი (იქვე, გვ. 536). მუშათა კლასი პარტიას პოლიტიკურად უნდა აღზარდა ექსპლუატატორული წყობილების პოლიტ. მხილების საშუალებით. ეს ნიშნავდა ექსპლუატატორი კლასებისა და მათი ხელისუფლების ყოველი ანტიხალხ. ქმედებების გამოაშკარავებას, მასებში უკმაყოფილების გაღვივებას, მათ აქტივიზაციას და ბრძოლაში ჩაბმას. „მოგვეცით რევოლუციონერთა ორგანიზაცია და ჩვენ გადავაბრუნებთ რუსეთს“,— წერდა ვ. ი. ლენინი (იქვე, გვ. 593).

ამ წიგნის ისტ. მნიშვნელობა ისაა, რომ მასში ვ. ი. ლენინმა განავითარა მარქსისა და ენგელსის იდეები პარტიის შესახებ: იდეურად, პოლიტიკურად და ორგანიზაციულად მოამზადა ახ. ტიპის რევ. პარტია; დაამტკიცა, თუ რა უნდა აკეთოს და როგორ უნდა აკეთოს პარტიამ. გვიჩვენა, რომ ოპორტუნიზმი არის ბურჟ. გავლენის გამტარებელი მუშათა მოძრაობაში. ეს პრინციპები შეადგენენ სკკპ, ყველა კომუნისტური, მარქსისტულ-ლენინური პარტიის იდეურ საფუძვლებს. „რ. ვ.“ გამოიცა 119-ჯერ, 11918,1 ათ. ცალი საერთო ტირაჟით (1977 წ. 1 იანვ.). *ს. ციცქიშვილი.*

**რავალპინდი,** ქალაქი პაკისტანში, პენჯაბის პროვინციაში, მდ. ლეჰის ნაპირზე. 615 ათ. მცხ. (1972). ფაქტობრივად შერწყმულია პაკისტ. დედაქალაქ *ისლამაბადთან.* რ. სატრანსპ. კვანძი და ქვეყნის მნიშვნელოვანი ეკონ. და კულტ. ცენტრია. განვითარებულია კვების, საფეიქრო (ბამბის, აბრეშუმის, შალის ქსოვილები, ტრიკოტაჟი), ფეხსაცმლის მრეწველობა. არის ქიმ.-ფარმაცევტული, ნავთობგადასამუშ., ლითონდასამუშ., მანქანათსაშ., ცემენტის მრეწვ. საწარმოები. შინამრეწველური სახელოსნოები. რ-ს მახლობლად ნავთობსარეწებია.



შუა საუკუნეებში რ-ის ადგილზე გაშენებული ყოფილა ქ. ფათეჰ-პურ-ბაორი, რ-იც XIV ს. დასაწყისში დაანგრიეს მონღოლებმა. შემდგომ ქალაქი აღადგინა გაკარების ტომის ბელადმა რავალ-ხანმა და თავისი სახელი უწოდა. XIX ს. I ნახევარში რ. ეკუთვნოდა სიქებს, 1849 მიიტაცეს ინგ. კოლონიზატორებმა, 1947-მდე იყო ბრიტ. მნიშვნელოვანი სამხ. ბაზა ინდოეთში.

**რაველი** (Ravel) მორის ჟოზეფ (7. III. 1875, სიბური, ატლანტიკის პირენეები, — 28. XII. 1937, პარიზი), ფრანგი კომპოზიტორი, ოქსფორდის უნ-ტის საპატიო დოქტორი (1929). დაამთავრა პარიზის კონსერვატორია. ჯერ კიდევ სტუდენტობის წლებში შექმნა მნიშვნელოვანი ნაწარმოებები („პავანა ინფანტის გარდაცვალებაზე“ ფორტეპიანოსათვის, 1899). თავის შემოქმედებაში ავითარებდა იმპრესიონიზმის პრინციპებს. ამ მხრივ აღსანიშნავია საფორტეპიანო ნაწარმოებები: „წყლის თამაში“ (1901), „ანარეკლები“ (1905), „ღამის გასპარი“ (1908), აგრეთვე ბალეტი „დაფნისი და ქლოე“ (ლიბრეტო მ. ფოკინისა, 1911, დაიდგა პარიზში, 1912). რ-ის მუსიკაში აისახა ესპანური მელოდიკა და რიტმი (საორკესტრო შედევრი „ესპანური რაფსოდია“, 1907; კომ. ოპერა „ესპანური საათი“, 1907, დაიდგა 1911, პარიზი; „ბოლერო“ ორკესტრისათვის, 1928 და სხვ.). რ-ს იტაცებდა აგრეთვე ძველებური და თანამედროვე ცეკვები, ჯაზური რიტმები („კეთილშობილი და სენტიმენტალური ვალსები“ ფორტეპიანოსათვის, 1911; ოპერა „ბავშვი და ჯადოქრობა“, 1925, მონტე-კარლო; ქორეოგრაფიული პოემა „ვალსი“, 1920, სონატა ვიოლინოსა და ფორტეპიანოსათვის, 1927, II ნაწ. „ბლიუზი“; საფორტეპიანო კონცერტი მარცხ. ხელისათვის, 1931, დაწერილია ავსტრ. პიანისტის პ. ვიტგენშტაინისათვის, რ-მაც ომში დაკარგა მარჯვენა). I მსოფლიო ომის (1914—18) დროს მოხალისედ წავიდა ფრონტზე. ომში დაღუპულთა ხსოვნას მიუძღვნა საფორტეპიანო სუიტა „კუპერენის აკლდამა“ (1917). რ. იყო აგრეთვე შესანიშნავი პიანისტი და დირიჟორი.

ლიტ.: Мартынов И. И., Морис Равель, 1979.

**რაველინი** (ფრანგ. ravelin), ცალკე მდგომი, შეკრული, სამკუთხედის ფორმის საფორტიფიკაციო ნაგებობა ციხესიმაგრის თხრილის წინ, ბასტიონებს შორის. XVI ს-იდან XX ს-მდე რ-ებს იყენებდნენ მოწინაღმდეგის საარტ. ცეცხლისა და შეტევისაგან ციხე-გალავნის ცალკეული უბნების, ციხესიმაგრის კარიბჭის და სხვათა დასაცავად.

**რავენა** (Ravenna), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. იტალიაში, ემილია-რომანიის ოლქში, ადრიატიკის ზღვიდან (რ-საც უკავშირდება სანაოსნო არხით) 6,5 *კმ.* რავენის პროვ. ადმ. ცენტრი. 140 ათ. მცხ. (1980). ნავთობგადასამუშ., ქიმ., კვების, საფეიქრო, ფეხსაცმლის, ცემენტის, კერამ. მრეწვ. საწარმოები. მუს. ინსტრუმენტების წარმოება. განვითარებულია ტურიზმი.

ქალაქი მდიდარია ადრინდ. ქრისტ. ბიზანტ. ხუროთმოძღვრებისა და უმთავრესად მონუმ.-დეკორ. ფერწერის ძეგლებით: გალა პლაციდიას მავზოლეუმი (დაახლ. 440), მართლმადიდებელთა (V ს. შუა წლები) და არიანელთა (V ს. დასასრ. — VI ს. დასაწყ.), ბაპტისტერიუმები, სანტ-აპოლინარე ნუოვოს (დაიწყო VI ს-ში) და სანვიტალეს (526—547) ეკლესიები. ე. წ. თეოდორიხის სასახლე (დაიწყო VI ან VIII ს-ში). რ-ში დაკრძალულია დანტე. მისი საფლავის ძეგლი (მარმარილო, 1483, არქიტ. და მოქანდაკე პ. ლომბარდო) ჩართულია კლასიცისტური სტილის მცირე ტაძარში (1780, არქიტ. კ. მორიჯა). ქალაქის გალავნის გარეთ თეოდორიხის მავზოლეუმი (დაახლ. 520) და სანტ-აპოლინარე ინ კლასეს ბაზილიკაა [აკურთხეს 549, მოზაიკა, VI, VII და IX (?) სს.]. *იტალიური ომების* (1494—1559) დროს, 1512 წ. 11 აპრ., რ-ის სამხრ.-აღმ-ით გაიმართა ბრძოლა საფრ. (23 ათ. კაცი, მ. შ. 5—6 ათ. გერმ. ლანდსკნეხტი, დაახლ. 5 ათ. ცხენოსანი, 50 ქვემეხი, სარდალი გასტონ დე ფუა) და „საღვთო ლიგის“ ჯარებს (16 ათ. კაცი, უმთავრესად ესპანელები, დაახლ. 3 ათ. ცხენოსანი, 24 ქვემეხი, სარდალი რაიმონ დე კარდონი) შორის. ბრძოლა დაიწყო საარტ. მომზადებით, რამაც დიდი ზიანი მიაყენა ესპ. მძიმე ცხენოსანთა ნაწილებს. ცეცხლის თავიდან ასაშორებლად ესპანელები შეტევაზე გადავიდნენ, მაგრამ ფრანგ. კავალერიამ კონტრშეტევით გაანადგურა ისინი. შემდეგ ლანდსკნეხტებმა ფლანგებიდან შეუტიეს ესპ. ქვეით ჯარს და გაანადგურეს.

**რავენის საეგზარქოსო,** ბიზანტიის პროვინცია ჩრდ.-აღმ. იტალიაში, შეიქმნა იმპ. მავრიკიოსის დროს, VI ს. დასაწყისში. გაბატონებული წოდება იყო სამხ. არისტოკრატია (დუკები, ტრიბუნები). რ. ს. მდიდარი მიწათმფლობელი იყო და რომის ეკლესიას უწევდა მეტოქეობას. რომაული და გუთური ტრადიციების რთული სინთეზის შედეგად რ. ს-ში ჩამოყალიბდა თვითმყოფადი კულტურა, რ-იც არ წარმოადგენდა ბიზანტ. კულტ. ეპიგონს, როგორც XIX ს. მიწურულის მკვლევარნი მიიჩნევდნენ.

**რავენსკიხი** ბორის ივანეს ძე [14 (27) VI. 1914, მოსკოვი, — 10. I. 1980, იქვე], საბჭ. რეჟისორი, სსრკ სახ. არტისტი (1968). სკკპ წევრი 1954-იდან. 1935 დაამთავრა ლენინგრ. თეატრ. ტექნიკუმის სარეჟისორო ფაკ-ტი. 1941—50 დრამ. სტუდიის (შემდგომში მოსკ. სტანისლავსკის სახ. დრამ. თეატრი), ხოლო 1951—60 მოსკ. მცირე თეატრის რეჟისორი. 1960—70 სათავეში ედგა პუშკინის სახ. მოსკ. დრამ. თეატრს. 1970-იდან გარდაცვალებამდე მოსკ. მცირე თეატრის მთავარი რეჟისორი იყო. დადგმებიდან აღსანიშნავია: ლ. ტოლსტოის „მეუფება წყვდიადისა“, გ. მდივნის „ტერეზას დაბადების დღე“ (1961), და სხვ. სსრკ სახელმწ. (1951, 1972) და რსფსრ სახელმწ. (1967) პრემიების ლაურეატი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით და მედლებით.

**რაზგრადის ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული ჩრდ.-აღმ. ბულგარეთში, დუნაის ვაკის ფარგლებში. ფართ. 2,6 ათ. *კმ²*. მოსახლ. 197 ათ. კაცი (1978). ადმ. ც. — ქ. რაზგრადი. მეურნ. აგრ.-ინდუსტრ. ხასიათისაა. განვითარებულია მინისა და ფაიფურ-ქაშანურის, მანქანათსაშ., კვების მრეწვ., ანტიბიოტიკების წარმოება. მოჰყავთ ხორბალი, სიმინდი, ქერი, ლობიო, აგრეთვე შაქრის ჭარხალი, მზესუმზირა, თამბაქო, საკვები კულტურები. განვითარებულია მევენახეობა. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელსა და ცხვარს.

**რაზდანი,** ზ ა ნ გ ა, მდინარე სომხ. სსრ-ში, მდ. არაქსის მარცხ. შენაკადი (მტკვრის აუზი). სიგრძე 141 *კმ*, აუზის ფართ. სევანის ტბის აუზთან ერთად 7310 *კმ²*, საკუთრივ რ-ისა — 2560 *კმ²*. სათავე აქვს სევანის ტბაში. ზემოთში მთის მდინარეა, ქვემოთ არარატის ვაკეზე მიედინება. ბუნებრივ პირობებში (ჰესების კასკადის შექმნამდე) წყლის საშ.




თ. რაზიკაშვილი.


ს. რაზინი.


ა. რაზმაძე.

ხარჯი სათავესთან დახლ. 28³/წმ შეადგენდა, შესართავთან ახლოს — 17,9 $მ^3$/წმ. რ-ზე აგებულია სევანის ჰიდროელექტროსადგურების კასკადი. მდინარეს იყენებენ აგრეთვე სარწყავად. რ-ის ნაპირზეა ქ-ები: სევანი, რაზდანი, ჩარენცავანი, არზნი, ერევანი.

**რაზდანი,** ქალაქი (1959-მდე დაბა ა ხ ტ ა) სომხ. სსრ-ში, მდ. რაზდანის (არაქსის შენაკადი) ნაპირზე. რაზდანის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, ერევნიდან 50 *კმ.* სამთო-ქიმ., მსხვილპანელიანი სახლთსაშენებელი და სამაცივრო კომბინატები, სამკერვალო ფ-კის ფილიალი, რძისა და ლუდის ქ-ნები. სრესი, თეცი, პესი. ინდუსტრ.-ტექნოლ. ტექნიკუმი.

**რაზელმი** (Razelm), ტბათა ჯგუფი შავი ზღვის სანაპიროზე, რუმინეთში (დუნაის დელტის სამხრ-ით). ჩრდ. ჯგუფის ტბები მტკნარწყლიანია (რ. და გოლოვიცა), სამხრეთისა — მლაშე. რ. ზღვიდან გამოყოფილია ქვიშის ცულათი. ტბების საერთო ფართ. 1000 $კმ^2$-ზე მეტია, საკუთრივ რ-ისა — 500 $კმ^2$. არხით უკავშირდება მდ. დუნაის. თევზჭერა. ბევრია წყლის ფრინველი.

**რაზენკოვი** ივანე პეტრეს ძე [14 (26). XI. 1888, სოფ. კადიკოვკა, სიმბირსკის გუბ.,— 14. XI. 1954, მოსკოვი], საბჭ. ფიზიოლოგი, სსრკ მედ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1944), რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1940), სსრკ მედ. მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი (1948—50). მისი ძირითადი ნაშრომები ეხება უმაღლესი ნერვული მოქმედების ფიზიოლ. (დაადგინა თავის ტვინის დიდი ნახევარსფეროების ქერქის მოქმედების ფაზური მდგომარეობის ფენომენი), საჭმლის მონელების ფიზიოლ. და პათოლ. საკითხებს (საჭმლის მომნელებელი ჯირკვლების ფუნქციური მდგომარეობის როლი სეკრეტორული მოქმედების პროცესში, მათი კავშირი ორგანიზმში მიმდინარე ნივთიერებათა ცვლის პროცესებთან და სხვ.). ი. პავლოვის სახ. ოქროს მედალი (1952), სსრკ სახელმწ. პრემია (1947). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და მედლით.

**რაზიკაშვილი** თედო პავლეს ძე (VII. 1869, სოფ. ჩარგალი, ახლანდ. დუშეთის რ-ნი,— 19. I. 1922, სოფ. ხელთუბანი, ახლანდ. გორის რ-ნი, დაკრძალულია თბილისში, დიდუბის პანთეონში), ქართველი მწერალი. ვაჟა-ფშაველასა და ბაჩანას ძმა. 1889 დაამთავრა გორის სამასწავლებლო (სასტატო) სემინარია. 1890—1905 იყო სოფ. ხელთუბნის სკოლის მასწავლებელი. 1905 რევ. საქმიანობისათვის სამუდამო გადასახლება მიუსაჯეს, მაგრამ მანიფესტმა მოუსწრო. 1906 სახლკარი გადაუწვეს. ერთხანს ფშავში იმალებოდა. ვერაგულად მოკლეს ხალხის მტრებმა.

1890-იდან ქართ. ჟურნალ-გაზეთებში სისტემატურად იბეჭდებოდა რ-ის ლექსები, მოთხრობები, პუბლიც. წერილები და სხვ. რ-მა განიცადა ხალხოსნების გავლენაც, მაგრამ როგორც მწერალი აღიზარდა *სამოციანელების*, განსაკუთრებით ი. ჭავჭავაძის შემოქმედებით პრინციპებზე. მის ნაწარმოებებში ჩაქსოვილია სამოციანელთა პროგრ. იდეები (მოთხრობები: „კოდალა", 1900; „ცასწაალამ როგორ მოიხვეჭა სახელი", 1906; ლექსი „ვაი თუ ისე სოფელმა...", 1893 და სხვ.). რ-ის შემოქმედების მთავარი თემებია: პატრიოტიზმი (ლექსები: „ძმასთან მიწერილი", 1891; „არაგვს", 1898; „აკაკის", 1919; მოთხრ. „ცირილელი", 1899 და სხვ.), ადამიანის რაობა და მისი ამქვეყნიური დანიშნულება (ლექსები: „ელეგია", 1891; „გამხნევდით", 1892; პოემა „შავი ფიქრები", 1891 და სხვ.), რევ. სინამდვილე (ლექსები: „რაღა დროს ტკბილი ხმებია", „გაზაფხული", ორივე 1905; მოთხრობები: „ჟორანი", დაიბეჭდა 1934; „აშული მიმინო", 1902; „გაზაფხულის სუნი", 1905; „მოვლენ! მოვლენ!", 1906 და სხვ.).

განსაკუთრებით პოპულარულია რ-ის საბავშვო მოთხრობები, რ-თა თემატიკაც ქართვ. ხალხის ეროვნ. და სოც. თავისუფლებისათვის ბრძოლის მოტივებით იყო განსაზღვრული. ჰუმანიზმითა და პატრიოტიზმით, ჩაგრულისადმი თანაგრძნობით გამსჭვალული რ-ის თხზულებები თავისუფალია მშრალი დიდაქტიზმისაგან; ისინი მკითხველს ხიბლავენ მდიდარი ფანტაზიით, უშუალობითა და გულწრფელობით, მსუბუქი და ხატოვანი ენით; ბავშვს ძალდაუტანებლად აწვდიან ცოდნას ბუნების მოვლენების, ცხოველთა და ფრინველთა შესახებ („ნიბლია", 1886; დაიბეჭდა 1891; „იის ამბავი", 1890; „გარიელა", 1892; „ფითრი", 1896; „შონადორე", 1903; „ქორის ბახალა", 1908 და სხვ.). რ. ხალხ. სიტყვიერების ცნობილი შემკრები იყო (შეკრიბა 3000-ზე მეტი ლექსი, 200-ზე მეტი ზღაპარი, ლეგენდა და სხვ.), შეადგინა ხალხ. ლექსიკონი (დაიბეჭდა „ივერიაში", 1900).

*თხზ.:* თხზულებანი ორ ტომად (მოთხრობები), თბ., 1972.

*ლიტ.:* ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი მ., ლიტერატურული ნარკვევები, ტ. 2, თბ., 1961; მ ა ხ ა რ ა ძ ე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, გამოც. მე-3, ტ. 2, თბ., 1974; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 4, თბ., 1974.

*ლ. კიწიურაშვილი.*

**რაზიკაშვილი** ლუკა პავლეს ძე, იხ. *ვაჟა-ფშაველა.*

**რაზიკაშვილი** ნიკო პავლეს ძე, იხ. *ბაჩანა.*

**რაზინი** (1924-მდე ნ ე კ ლ ე პ ა ე ვ ი) ევგენი ანდრიას ძე [13 (25). X. 1898, სოფ. პავინიჩი, როსლავლის მაზრა, სმოლენსკის გუბ., — 6. IV. 1964, მოსკოვი], საბჭ. სამხედრო ისტორიკოსი, გენ.-მ. (1949), პროფესორი (1940). სკკპ წევრი 1917-იდან. სამოქალაქო ომში (1918—20) იყო ბატალიონის მეთაური, მხროლელთა პოლკის კომისარი. 1924 დაამთავრა მუშურ-გლეხური წითელი არმიის სამხ. აკადემია. 1929-იდ. მოღვაწეობას ეწეოდა სხვადასხვა სამხ. სასწავლებლებსა და სამხ. აკადემიაში, 1936—42 და 1945—57 სამხ. ხელოვნ. ისტ. კათედრის უფროსი. დიდ სამამულო ომში (1941—45) მუშაობდა გენშტაბში. ავტორია 3-ტომიანი შრომისა „სამხედრო ხელოვნების ისტორია" (1955—61), რ-იც შეიცავს პერიოდს უძველესი დროიდან XVII ს. ჩათვლით. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**რაზინი** სტეფანე ტიმოთეს ძე [დახლ. 1630, სტანიცა დონის ზიმოვეისკაია, —6 (16). VI. 1671, მოსკოვი], 1670—71 რუსეთის გლეხთა ომის წინამძღოლი. დაიბადა შეძლებული კაზაკის ოჯახში. 1662—63 დონელ კაზაკთა ატამანი იყო და ყირიმელ თათართა წინააღმდეგ ლაშქრობდა. მეფის მთავრობის მიერ დონელ კაზაკთა უფლებების შეზღუდვამ და განსაკუთრებით რ-ის ძმის ივანეს დასჯამ განაპირობა რ-ის აჯანყება (იხ. სტ. *გლეხთა ომი სტეფანე რაზინის წინამძღოლობით 1670—71*). 1667 მან მოაწყო ღარიბ კაზაკთა ლაშქრობა კასპიის ზღვაზე. 1670 რ. სათავეში ჩაუდგა ახ. ლაშქრობას ვოლგაზე, რ-იც გლეხთა ომად გადაიქცა. 1671 მდიდარმა კაზაკებმა რ. შეიპყრეს და ჯერ ჩერკასკში, შემდეგ მოსკოვში მიიყვანეს, სადაც სიკვდილით დასაჯეს.

*ლიტ.:* ნ ა კ ა შ ი ძ ე ნ., დონი კაცს არ უღალატებს, თბ., 1967.

**რაზლივი,** დაბა ლენინგრადის სამხრ.-დას-ით 32 *კმ*-ზე. რკინიგზის სადგური. 1917 ივლ. დღეების შემდეგ რსდმპ ცკ-მა რ-სა და მის შემოგარენში ვ. ი. ლენინი დაუმალა ბურჟ. დროებით მთავრობას. 10 (23) ივლ-იდან ვ. ი. ლენინი რამდენიმე დღეს იმყოფებოდა ფარდულის სხვენზე მუშა-ბოლშევიკ ნ. *ემელიანოვის* სახლის ეზოში, შემდეგ ფინელი მთიბავის ქოხში ცხოვრობდა „სესტრორეცკის რაზლივის" მეორე ნაპირზე, თივის ზვინთან. ლენინი რ-იდან ხელმძღვანელობდა პარტიას, განუწყვეტელი კავშირი ჰქონდა რსდმპ (ბ) ცკ-თან გ. ორჯონიკიძის, ა. შოტმანის, ე. რახიას მეშვეობით, ამუშავებდა რევ. თეორიისა და პრაქტიკის მნიშვნელოვან საკითხებს; დაწერა რამდენიმე სტატია, დაიწყო მუშაობა წიგნზე „სახელმწიფო და რევოლუცია". რ-იდან ხელმძღვანელობდა ლენინი რსდმპ (ბ) VI ყრილობის მუშაობას. შემოდგომის სიცივეების მოახლოვებასთან დაკავშირებით და აგრეთვე იმის შიშით, რომ არ აღმოეჩინათ ვ. ი. ლენინის ადგილსამყოფელი, პარტიის ცკ-ის გადაწყვეტილებით ვ. ი. ლენინი რ-იდან ფინეთში გაემგზავრა [არაუგვიანეს 1917 წ. 6 (19) აგვ.].

ფარდული, სადაც ვ. ი. ლენინი იმალებოდა, 1925 წ. ძეგლ-მუზეუმად გადაიქცა. 1927 ქოხის ადგილას დაიდგა გრანიტის ძეგლ-ქოხი. თვით ქოხი და მისი შემოგარენი დაცულია იმ სახით, როგორც იყო 1917. 1927 იქვე გაიხსნა მემორიალური მუზეუმი [ვ. ი. ლენინის ძეგლ-მუზეუმი „ფარდული", ვ. ი. ლენინის ძეგლ-მუზეუმი „ქოხი" (გრანიტის ძეგლ-ქოხი, არქ. ა. გეგელო, პავილიონ-მუზეუმი—გრანიტი, მარმარილო, მინა, 1964, არქიტ. ვ. პირხოვლანი და სხვ.]. მუზეუმის გახსნიდან „ფარდული" დაათვალიერა 5 მლნ. კაცმა, „ქოხი"—13 მლნ. კაცმა (1974).

**რაზმაძე** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [დ. 8 (21). XII. 1909, სოფ. სომიწო, რაჭა-ლეჩხუმის მაზრა, ქუთ. გუბ., ახლანდ. ონის რ-ნი], ქართველი საბჭ. მეცნიერი სამშენებლო კონსტრუქციების დარგში, ტექ. მეცნ. დოქტორი (1959), პროფესორი (1961), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1967). სკკპ წევრი 1938-იდან. 1936 დაამთავრა ამიერკავკ. ინდუსტრ. ინ-ტი. 1962—76 საქართვ. პოლიტექ. ინ-ტის სამშენებლო კონსტრუქციების, ხოლო 1976-იდან ლითონის კონსტრუქციების კათედრის გამგე იყო. 1981-იდან კათედრის პროფესორია. მისი სამეცნ. შრომები უმთავრესად ეხება ლითონის კონსტრუქციებს. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით.

**რაზმაძე** ანდრია მიხეილის ძე (30. VII. 1889, სოფ. ჩხენიში, ახლანდ. სამტრედიის რ-ნი,— 2. X. 1929, თბილისი), ქართველი საბჭ. მათემატიკოსი, თბილ. უნ-ტის ერთ-ერთი დამაარსებელი, თანამედროვე მათ. მეცნიერების ფუძემდებელი საქართველოში. დაამთავრა ქუთ. რეალური სასწავლებელი (1906), 1910 — მოსკ. უნ-ტი. 1914, დას. ევროპაში სამეცნ. მივლინების დროს, კავშირი დაამყარა იქაურ მეცნიერებთან და ცნობილ გერმ. ჟურნალში („Mathematische Annalen") გამოაქვეყნა პირველი შრომა. იყო მოსკ. უნ-ტის პრივატ-დოცენტი (1917—18), თსუ-ის სამათემატიკო-საბუნებისმეტყველო ფაკ-ტის პირველი დეკანი. შეადგინა მისი სასწავლო გეგმა და მათ. დისციპლინათა პროგრამები, პირველმა წაიკითხა ქართულ ენაზე მათ., აგრეთვე მექან. და ფიზ. ძირითადი კურსი, დაწერა ქართულ ენაზე პირველი საუნივერსიტეტო სახელმძღვანელოები მათემატიკაში, საფუძველი ჩაუყარა ქართ. მათ. ტერმინოლოგიას. იყო წევრი „ქართული სალიტერატურო ნორმების დამდგენი კომისიისა" (1920-იდან). როგორც თსუ-ის წარმომადგენელი, მონაწილეობდა მათემატიკოსთა სხვადასხვა შეკრებაზე, მაგ., 1924 მონაწილეობა მიიღო მათემატიკოსთა საერთაშ. კონგრესზე ქ. ტორონტოში. ამ კონგრესზე საქ. სსრ გახდა საერთაშ. მათ. კავშირის წევრი.

რ. ეწეოდა კვლევით მუშაობას მათ. ანალიზის რთულსა და დაუმთავრებელ დარგში — ვარიაციათა აღრიცხვაში. იგი მიზნად ისახავდა ვარიაციათა აღრიცხვის ძირითადი პრობლემა გამოეკვლია დასაშვებ წირთა უფრო ზოგადი ან უფრო სპეც. კლასისათვის, ვიდრე კლასიკურ თეორიაში განხილული დამაგრებულბოლოებიანი უწყვეტად წარმოებად წირთა კლასისა.

თავის პირველ შრომაში მინიმუმის ამოცანა ამოხსნა ისეთი წირებისათვის, რ-ებიც ჩვეულებრივებისაგან განსხვავდებიან მხოლოდ იმით, რომ ერთი ბოლო დამაგრებული აქვთ, ხოლო მეორე — სავსებით თავისუფლად მოძრავი (და არა გარკვეულ წირზე მოძრავი, როგორც ეს განხილული აქვს ზოგიერთ მკვლევარს). შემდეგში გამოიკვლია უწყვეტი, მაგრამ კუთხიანი წერტილების შემცველი წირების კლასი და მოგვცა ამ შემთხვევისათვის აუცილებელი პირობების ახ. საინტერესო ფორმა. 1925 პარიზში დაცულ სადოქტორო დისერტაციაში რ-მ პირველმა გამოიკვლია ვარიაციათა აღრიცხვის ამოცანები წყვეტილ წირთა კლასში; დაადგინა მინიმუმის როგორც აუცილებელი, ისე საკმარისი პირობები და ამით საფუძველი ჩაუყარა ვარიაციათა აღრიცხვის ახ. მიმართულებას. 1934 გამოქვეყნებულ შრომაში რ. იხილავს პერიოდულ ამონახსნებსა და შეკრულ ექსტრემალებს. ა. პუანკარეს მიერ დასმული ასეთი ექსტრემალების მინიმუმის ამოცანა ამ შრომით დასრულებულ მდგომარეობამდე იქნა მიყვანილი სიბრტყეზე და მიღებულ თეორიას ადამარ-რაზმაძის სახელი ეწოდა. რ-ს ეკუთვნის აგრეთვე სიბრტყეზე ვარიაციათა აღრიცხვის ძირითადი ლემის მნიშვნელოვანი განზოგადება, მინიმალური ზედაპირების ფართობთა თეორიის გამარტივება და სხვ.

*თხზ.*: რჩეული შრომები, თბ., 1952; მათემატიკური ანალიზის კურსი, ტ. 1 — შესავალი, ტფ., 1920; ტ. 3 — ინტეგრალური აღრიცხვის კურსი, ნაწ. 1. განუსაზღვრელი ინტეგრალები, ტფ., 1922; ვარიაციათა აღრიცხვა, ტფ., 1933; Über Lösungen mit einem variablen Endpunkt in der Variationsrechnung, «Mathematische Annalen», 1914, № 75; Über das Fundamentallemma der Variationsrechnung, იქვე, 1921, № 84; Sur les solutions discontinues dans le calcul des variations, იქვე, 1925, № 94; Sur les solutions périodiques et les extrémales fermées du calcul des variations, იქვე, 1934, № 110.

*ლიტ.*: ანდრია რაზმაძე. [კრებული], თბ., 1945 (ვ. კუპრაძე, შ. ნუცუბიძე, ლ. გოკიელი); გ ო კ ი ე ლ ი ლ., ანდრია რაზმაძე, თბ., 1954; საქართველოს სსრ უმაღლესი სასწავლებლების მათემატიკოსთა VIII კონფერენცია. თეზისები. ქუთაისი, 1979 წ. 26—30 ივნისი, [ეძღვნება ა. რაზმაძის დაბადებიდან 90 წლისთავს], თბ., 1979; C a r a t h é o d o r y C., Variationsrechnung und partielle Differentialgleichungen, Lpz.—B., 1935.

*გ. ჭოღოშვილი.*

**რაზმაძე** გალაქტიონ სამსონის ძე (დ. 1913, სოფ. წმენდაური, ონის რ-ნი), საბჭ. კავშირის გმირი (23. VII. 1945), მაიორი (1946). სკკპ წევრი 1941-იდან. 1934 დაამთავრა ქუთ. სას.-სამ. ტექნიკუმი. 1935 წითელ არმიაში გაიწვიეს. მონაწილეობდა ხასანის ტბასთან გამართულ ბრძოლებში. 1942-იდან იბრძოდა დიდი სამამულო ომის ფრონტზე, თავი ისახელა მდ. დნეპრის გადალახვისას. არმიიდან დემობილიზაციის შემდეგ (1946) ცხოვრობს და მუშაობს ქ. მოსკოვში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით. *ტ. ჩინჩილაკაშვილი.*


გ. რაზმაძე.

**რაზმაძე** ილია ომანის ძე (1899 სოფ. ზედა შავრა, ამბროლაურის რ-ნი, — 20. VI. 1953), საბჭ. გენ.-მ. (1945). სკკპ წევრი 1925-იდან. 1922 დაამთავრა ქართული გაერთ. სამხ. სკოლა. 1941—42 თბილ. გარნიზონის კომენდანტი. 1942 აგვ-დან მოქმედი არმიის განყ-ბის უფროსის მოადგილე, შენაერთის მეთაურის მოადგილე. 1943 დაინიშნა 392-ე ქართ. მსროლელი დივიზიის მეთაურად. 1944 ჩაირიცხა გენ. შტაბის აკად. მსმენელად, რ-ის დამთავრების შემდეგ მიენიჭა გენ.-მ.-ის წოდება და გაგზავნეს ბელორ. I ფრონტზე. მონაწილეობდა ბერლინის აღებაში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 6 სხვა ორდენითა და მედლებით. *ტ. ჩინჩილაკაშვილი.*


ი. რაზმაძე.

**რაზმაძე** (ზ უ ბ ა შ ვ ი ლ ი) რომანოზ (?—1811, სოფ. წესი), ქართველი მესტამბე, გამომცემელი. მოღვაწეობდა XVIII ს. დასასრ. და XIX ს. დასაწყისში. რ. სას. პირი იყო. სხვადასხვა დროს მონაწილეობდა ერეკლე II-ის, ქუთ. და სოფ. წესის სტამბების აღდგენა-დაარსებაში. 20 წელი მსახურობდა ერეკლე II-ის სტამბაში. იქ 1786 დაბეჭდა „სახარება", 1788 — „ზატიკი", 1790 — „დაუჯდომელი", 1791 — „ჟამნი", „სამოციქულო" და „სახარება", 1793 — „კონდაკი", „მარხვანი", „მცირე ლოცვანი" და სხვ. 1795 თბილ. აოხრებისა და სტამბის დანგრევის შემდეგ რ. მოზდოკს გადავიდა *გაიოზ რექტორთან*. მოზდოკში სტამბის დაარსების შემდეგ, 1796—97, სოლომონ II-ის მიწვევით სამშობლოში დაბრუნდა და მონაწილეობა მიიღო ქუთ. სტამბის გამართვის საქმეში, ხოლო გ. პაიჭაძის მოსკოვში გადასვლის შემდეგ სტამბას თვითონ ჩაუდგა სათავეში. *ო. კასრაძე.*

**რაზმაძე** სოლომონ გივის (ივანეს) ძე (10. XI. 1797, თბილისი, — 18. III. 1860, პენზა), ქართველი პოეტი, მთარგმნელი. 1811-იდან იზრდებოდა პეტერბურგში თეიმურაზ ბატონიშვილის მზრუნველობითა და მეთვალყურეობით. ახლო ურთიერთობა ჰქონდა იქ გადასახლებულ ქართვ. ბატონიშვილებთან. ამან მნიშვნელოვანწილად განსაზღვრა მისი მსოფლმხედველობა და შემოქმედების ხასიათი. 1832 თბილისში ჩამოვიდა, იყო თავად-აზნაურთა 1832 შეთქმულების აქტ. მონაწილე, საიდუმლო შეკრებებზე კითხულობდა საკუთარ თხზულებებს (მაგ., პოლიტ. ხასიათის იგავს „დათვი და ცხვარი", 1832). 1833 დააპატიმრეს თეირანში, სადაც რუს. საკონსულოს მთარგმნელად მუშაობდა. გასამართლების შემდეგ 1834-იდან გადაასახლეს პენზაში.

რ-ის შემოქმედებაში შერწყმულია კლასიციზმისა და რომანტიზმის ელემენტები. ახ. ეპოქის ხასიათმა, დეკაბრისტების აჯანყებისა და ქართვ. თავად-აზნაურების შეთქმულების ტრაგიკულმა დასასრულმა, გადასახლებამ რ-ის პოეზიაში განაპირობა სევდა-ნაღველის, მარტოობის მოტივები. ლირ. ლექსებში „დიანას მეჯლისში", „ელბრუსი", „იდინე, წვიმავ", „მამულს", „სოფელს" და სხვ. გადმოცემულია გარემოს რომანტ. განცდა, ობლობით, მარტოობით, სამშობლოდან გაძევებით გამოწვეული ტკივილები. რ-ის ლექსები და თარგმანები იბეჭდებოდა იმდროინდელ ჟურნალებში („სალიტერატურონი ნაწილნი ტფილისის უწყებათანი", „ცისკარი"). თარგმნა ა. პუშკინის ლექსები, დ. ფონვიზინის სატირული თხზულება, ა. მიცკევიჩის „ფარისი", ფრანგი პოლიტ. მოღვაწის ოდილიონ-ბაროს სიტყვა, რ-იც ქართვ. შეთქმულთა შორის გაავრცელა და სხვ.

*თხზ. იხ.*: ქართული პოეზია, XIX—XX ს. დასაწყისი, ტ. 10, შემდგ. ნ. ალანია, თბ., 1978.

*ლიტ.*: ა ლ ა ნ ი ა ნ., სოლომონ რაზმაძე, თბ., 1968; ახალი ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 1, თბ., 1972.

*ს. ხუციშვილი.*

**რაზმაძე** შოთა მიხეილის ძე (28. VIII. 1918, სოფ. ზედა შავრა, ამბროლაურის რ-ნი, — 5. V. 1972, თბილისი), საბჭ. სპეციალისტი ელექტრონიკის დარგში, სამრეწველო ელექტრონიკის ფუძემდებელი საქართველოში, ტექ. მეცნ. დოქტორი (1963), პროფესორი (1964). სკკპ წევრი 1940-იდან. დიდი სამამულო ომის (1941—45) მონაწილე. 1945 დაამთავრა საქართვ. პოლიტექ. ინ-ტი (საპ). 1959—60 მუშაობდა საქართვ. კპ ცკ-ში. 1965-იდან იყო საპ-ის სამრეწვ. ელექტრონიკის კათედრის გამგე, 1970—72 — ამავე ინ-ტის კავშირგაბმ. ელექტრონიკის ფაკ-ტის დეკანი. მისი სამეცნ. შრომები ეხება ელექტრული დენის გარდაქმნის თეორიის საკითხებს, მძლავრ გარდამქმნელებში მიმდინარე ელექტრომაგნ. პროცესებს და სხვ.

*თხზ.*: Преобразовательные схемы и системы, М., 1967; Электромагнитные процессы в системах с мощными преобразовательными установками, Тб., 1960.

*ა. კერესელიძე.*

**რაზნოჩინელები** (სხვადასხვა ჩინისა და წოდების ხალხი), XVIII—XIX სს. რუსეთის მოსახლეობის ფენა, რ-იც შედგებოდა სამღვდელოების, ვაჭართა, მეშჩანთა, გლეხთა, გაღარიბებულ აზნაურთა და წვრილ ჩინოვნიკთა წრეებიდან გამოსულ პირთაგან, რ-ებიც განათლების მიღების შემდეგ წყდებოდნენ საკუთარ სოციალურ წრეს. რ-თა ფენის წარმოქმნა განაპირობა კაპიტალიზმის განვითარებამ, რ-იც ითხოვდა გონებრივი შრომის მუშაკებს. ბატონყმობის გადავარდნის შემდეგ ძირითადად რ-გან წამოვიდა ბურჟ. ინტელიგენცია. რეფორმამდელ ხანაში რ-თა დემოკრ. ფრთიდან გამოვიდნენ განმათ. მოძრაობის თვალსაჩინო მოღვაწეები (ბ. ბელინსკი, პეტრაშეველები), XIX ს. II ნახევარში კი ამ ფრთამ რუს. რევ. მოძრაობაში წამყვანი ადგილი დაიკავა. რუს. განმათ. მოძრაობის ბურჟ. დემოკრ. ეტაპს (დაახლ. 1861—95) ვ. ი. ლენინი რაზნოჩინულს უწოდებდა.

*ლიტ.*: Л е й к и н а-С в и р с к а я В. Р., Интеллигенция в России во второй половине XIX века, М., 1971.

**რაზუვაევი** გრიგოლ ალექსის ძე [დ. 11 (23). VIII. 1895, მოსკოვი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), სოციალ. შრომის გმირი (1969). ლენინგრ. უნ-ტის დამთავრების შემდეგ (1925) მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. მაღალი წნევის ინ-ტში, ლენინგრ. ტექნოლ. ინ-ტის კათედრის გამგედ, 1946-იდან გორკის უნ-ტის კათედრის გამგედ. 1956—62 არის ამავე უნ-ტთან არსებული ქიმ. სამეცნ.-კვლევითი ინ-ტის დირექტორი. 1963-იდან სსრკ მეცნ. აკად. პოლიმერების სტაბილიზაციის ლაბორ. დირექტორ-ორგანიზატორი ქ. გორკიში, 1969-იდან სსრკ მეცნ. აკად. ქიმ. ინ-ტის დირექტორი. რ-ის ძირითადი შრომები ეძღვნება ლითონორგანულ ნაერთებსა და ორგ. ზეჟანგებს. ლენინური პრემია (1958), სსრკ სახელმ. პრემია (1971). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: О л ь д е к о п Ю. А., М а е в р Н. А., Г. А. Разуваев, «Журнал общей химии», 1966, т. 36, в. 2.


გ. რაზუვაევი.

**რატენაუ** (Rathenau) ვალთერ (29. IX. 1867, ბერლინი, — 24. VI. 1922, იქვე), გერმანელი მრეწველი, ფინანსისტი, პოლიტიკური მოღვაწე და პუბლიცისტი. 1899-იდან საყოველთაო ელექტროკომპანიის წევრი, 1915-იდან მისი გამგეობის თავ-რე. გერმ. ბურჟ. ზომიერი ფრთის წარმომადგენელი. 1918-იდან გერმ. დემოკრ. პარტიის წევრი. მოითხოვდა გერმ. მიერ ვერსალის საზავო ხელშეკრულების (1919) პირობების შესრულებას. 1921 მაისიდან აღდგენის მინისტრი, 1922 თებ-იდან საგარეო საქმეთა მინისტრი. *გენუის კონფერენციის* (1922) მსვლელობისას ხელი მოაწერა *რაპალოს ხელშეკრულებას* (1922) საბჭ. რუსეთთან. მოკლეს საიდუმლო ნაციონალისტ. ტერორისტული ორგანიზაციის „კონსულის" წევრებმა.

**რაი** რამოჰან (22. V. 1772 ან 1774, რადჰანაგორი, — 27. IX. 1833, ბრისტოლი, დიდი ბრიტანეთი), ინდოელი (ბენგალელი) განმანათლებელი, ფილოსოფოსი, რელიგ. რეფორმატორი, საზ. და ლიტ. მოღვაწე. წერდა ბენგ., ინგლ. და სპარს. ენებზე. დაიბადა წარჩინებულ ბრაჰმანთა ოჯახში. დაამთავრა პატნის უმაღლესი მუსლ. სასწავლებელი. ლიტ-რაში შემოვიდა საზ. წყობისა და ცხოვრების გაჯანსაღების რევ. მოწოდებით. ფუძემდებელია რელიგ.-რეფორმატორული საგანმან. საზ-ბისა „ბრაჰმო სამაჯი". რ-ს შემოქმედება მნიშვნელოვანი მოვლენაა ინდ. ლიტ-რაში. მან საფუძველი ჩაუყარა ახ. ბენგ. ლიტ-რას. მისი მდიდარი მემკვიდრეობა მოიცავს ძვ. ინდ. ფილოს. თხზულებების (უპანიშადები) თარგმანებს, იურიდ. გამოკვლევებს, მწვავე პოლემიკურ ტრაქტატ-პამფლეტებს


რ. რაი.

რელიგ.-სოც. თემებზე, სახელმძღვანელოებს.

**რაიათები,** რ ა ი ა თ ი (არაბ., მრ. რ. რაია, სიტყვასიტყვით — ჯოგი), თავდაპირველად ყველა ქვეშევრდომი ახლო და შუა აღმ. მუსლიმანურ ქვეყნებში, შემდეგ საკუთრივ ხარკის გადამხდელთა (გლეხები და მოქალაქეები) წოდება. ამ მნიშვნელობით გვხვდება უკვე IX ს-ში. გვიანდ. შუა საუკუნეებში უპირატესად მიწის გამოსაღების — *ხარაჯის*—გადამხდელები, ე. ი. ფეოდალზე დამოკიდებული გლეხები. იურიდიულად ისინი თავისუფალნი იყვნენ, მაგრამ ფაქტობრივად არ ჰქონდათ ერთი ადგილიდან მეორეზე გადასვლის უფლება. ეს უფლება ირანში მათ XX ს. დასაწყისში მიიღეს. ოსმალეთის იმპერიაში თურქები XVIII ს-იდან რ-ს მხოლოდ არამუსლიმან მოსახლეობას უწოდებდნენ, სოც. მდგომარეობის მიუხედავად.

**რაიათვარი** (< არაბ. რაიათ; ინდურ ენებში შევიდა „მობეგრე გლეხის" მნიშვნელობით), საადგილმამულო-საგადასახადო სისტემა ინდოეთში. დააწესა ინგლ. კოლონ. ადმინისტრაციამ ინდ. ტერიტ. ნაწილზე: მადრასის საპრეზიდენტოში 1818—23 (მადრასის ორ ოლქში პირველად შემოიღეს 1792), ბომბეისაში—1818—28, ასამსა და ბერარში — XIX ს. შუა წლებში. რ-ის გავრცელების რ-ნებში, სადაც ინგლ. კოლონ. დაპყრობების პროცესში ლიკვიდირებულ იქნა ფეოდ. თავკაცობა, მიწაზე მფლობელობის უფლება (*ზამინდარის* რ-ნების გამოკლებით) მიეცათ სრულუფლებიან მეთემემირასდარებს (რაიათების ძირითადი ნაწილი), ფეოდალიზაციის გზაზე დამდგარ მეთემეთა ზედაფენას, თემის იმ მოიჯარეებს, რ-ებიც სახელმწიფოს რენტა-გადასახადს უხდიდნენ, ახლად ათვისებული მიწის მოიჯარეებს, აგრეთვე ხელოსნებსა და თემის მოსამსახურეთა ნაწილს. რაიათებს უფლება ჰქონდათ თავისუფლად გაესხვისებინათ და მემკვიდრეობით გადაეცათ მიწები, მაგრამ იურიდიულად ირიცხებოდნენ მუდმივ-მემკვიდრეობით სახელმწ. მოიჯარეებად (მიწის უზენაეს მფლობელად ითვლებოდა კოლონ. სახელმწიფო). რ-ის რეფორმა 1870 დამთავრდა. XIX ს. II ნახევარში რ. შემოიღეს მსხვილი სამთავროების სახელმწ. მიწებზე. ზამინდარის სისტემის გაუქმების შემდეგ (1950-იანი წლები) რ-ის საადგილმამულო-საგადასახადო სისტემა მთელ ინდოეთზე გავრცელდა.

*ვ. დონაძე.*



**რაიდტი** (Rheydt), ქალაქი გფრ-ში, ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარეში. 101,9 ათ. მცხ. (1972). საფეიქრო და სამკერვალო წარმოების ცენტრი. ელექტროტექ. მრეწვ., ფოლადის კონსტრუქციების წარმოება, საერთო მანქანათმშ., ქაღალდის, პოლიგრ. და სხვა. მრეწველობა.

**რაიზმანი** იული იაკობის ძე [დ. 2 (15). XII. 1903, მოსკოვი], საბჭ. კინორეჟისორი. სსრკ სახ. (1964) და ლატვ. სსრ სახ. არტისტი (1949). სოციალ. შრომის გმირი (1973). სწავლობდა მოსკ. უნ-ტის ლიტ.-სამხატვრო ფაკ-ტზე, იყო ი. პროტაზანოვის ასისტენტი. პირველი რეჟისორული ნამუშევრებია „წრე" (1927), „კატორღა" (1928). 1945 გადაიღო დოკუმენტური ფილმი „ბერლინი". რ-ის საუკეთესო ფილმებია „ცხოვრების გაკვეთილი" (1955), „კომუნისტი" (1958), „და თუ ეს სიყვარულია" (1962), „შენი თანამედროვე" (1968), „თავაზიანობის ვიზიტი" (1973). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1941, 1943, 1946—ორჯერ, 1950, 1952, 1983). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.:* З а к М., Юлий Райзман, М., 1962.

ი. რაიზმანი.

კადრი ფილმიდან „შენი თანამედროვე". 1968. რეჟისორი ი. რ ა ი ზ მ ა ნ ი.

**რაიკინი** არკადი ისააკის ძე [დ. 11 (24). X. 1911, რიგა], ესტრადის საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1968), ლენინური პრემიის ლაურეატი (1980), სოციალ. შრომის გმირი (1981). 1935 დაამთავრა ლენინგრ. თეატრ. ტექნიკუმი. მუშაობდა ლენინგრ. მუშა ახალგაზრდობისა და ლენინური კომკავშირის სახ. თეატრებში, გამოდიოდა ესტრადაზე (ესტრადის მსახიობთა I საკავშ. კონკურსის ლაურეატი, მოსკოვი, 1939). 1939-იდან ლენინგრ. ესტრადისა და მინიატიურების თეატრის მსახიობი, შემდგომ სამხატვრო ხელმძღვანელი. რ-მა გაამდიდრა საესტრადო ხელოვნება ახ. გამომსახველობითი ხერხებით. მისი შემოქმედებისათვის დამახასიათებელია სოც. სიმძაფრე, სარკაზმი. რ. შინაგანი და გარეგანი გარდასახვის ბრწყინვალე ოსტატია. სპექტაკლებიდან აღსანიშნავია „80 დღე მსოფლიოს გარშემო" (1951), „სიცილი ცოდვად არ ჩაითვლება" (1953), „წელიწადის დრონი" (1956), „სიყვარული და სამი ფორთოხალი" (1959), „ორიდან ორმოცდაათამდე" (1961), „რჩეული 73" (1973) და სხვ. გასტროლებს მართავს საზღვარგარეთაც. დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

**რაილი** (Ryle) მარტინ (დ. 1918), ინგლისელი მეცნიერი. სწავლობდა ოქსფორდში. 1959-იდან კემბრიჯის უნ-ტის პროფესორი. ერთ-ერთმა პირველმა გამოიყენა გარეგალაქტიკური რადიოასტრონომია კოსმოლოგიაში. გამოიკვლია გალაქტიკების რადიოსტრუქტურა. 1974 რადიოასტროფიზ. დარგში აღმოჩენებისათვის მიენიჭა ნობელის პრემია ფიზიკაში (ე. *ჰიუიშთან* ერთად).

**რაიმანი** (Reimann) მაქს (31. X. 1898, ელბინგი, ახლანდ. ელბლონგი, პოლონეთი,—18. I. 1977), გერმანიისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის მოღვაწე. 1913 სოციალ. მუშათა ახალგაზრდობის კავშირის, 1916-იდან „სპარტაკის კავშირის" წევრი. გერმ. კომპარტიის (გკპ) წევრი მისი დაარსების დღიდან. აქტიურად მონაწილეობდა ნოემბ., რევოლუციაში (1918), კაპის პუტჩის (1920) ჩახშობაში. 1920—28 პოლიტ. და პროფკავშირულ მუშაობას ეწეოდა რურის ოლქში. 1939 დააპატიმრა გესტაპომ; 1942 გადაიყვანეს ზაქსენჰაუზენის საკონცენტრაციო ბანაკში. 1944 ნოემბერში — ფალკენზეს საკონცენტრაციო ბანაკში, სადაც ხელმძღვანელობდა იატაკქვეშა ორგანიზაციის კომიტეტს, რ-ის ხელმძღვანელობით ბანაკის ტყვეებმა 1945 გაზაფხულზე განაიარაღეს სს-ელები და ბანაკი საბჭ. ჯარებს გადასცეს. 1954 აირჩიეს გკპ-ის გამგეობის (1956-იდან ცკ) პირველ მდივნად. 1949—53 ბუნდესტაგის დეპუტატი იყო. 1971-იდან გერმ. კომპარტიის საპატიო პრეზიდენტი, 1973-იდან მისი გამგეობის პრეზიდიუმის წევრი. დაჯილდოებულია ოქტ. რევ. ორდენით (1968).

**რაიმუნდი** (Raimund) ფერდინანდ (1. VI. 1790, ვენა, — 5. IX. 1836, პოტენშტაინი, ქვემო ავსტრია), ავსტრიელი მსახიობი და დრამატურგი. 1814 მუშაობდა „იოზეფშტადტ თეატერში" (ვენა; ითამაშა ფრანც მოორი შილერის „ყაჩაღებში"), შემდეგ „ლეოპოლდშტადტთეატრში". 1823 დაიდგა მისი პირველი პიესა „ბარომეტრების ოსტატი ჯადოსნურ კუნძულზე". აღიარება მოიპოვეს რ-ის პიესებმა: „ქალიშვილი ფერიების ქვეყნიდან, ანუ გლეხი—მილიონერი" (1826), „მფლანგველი" (1834) და სხვ. თავისივე პიესებში რ-მა შეასრულა სახასიათო როლები: ბარტოლომეო („ბარომეტრების ოსტატი..."), ფლორიანა („სულების მეფის ბრილიანტი"), ვურცელია („ქალიშვილი ფერიების ქვეყნიდან...") და სხვ.

**რაინდთა აჯანყება გერმანიაში 1522 — 23,** გერმანიის დაბალი თავადაზნაურობის აჯანყება მთავართა ძალაუფლების წინააღმდეგ, რ-ის მიზეზი ფეოდ. წყობილების რღვევისა და მთავართა ძალაუფლების ზრდის გამო რაინდობის პოლიტ. და ეკონ. მდგომარეობის გაუარესება იყო. რაინდობის საერთო ინტერესები ყველაზე ფართოდ უ. ფონ *ჰუტენმა* გამოხატა. 1522 აგვ. ლანდაუში გამართულ ყრილობაზე ზემორაინელმა, შვაბიელმა და ფრანკონიელმა რაინდებმა შექმნეს საერთო საიმპერიო მნიშვნელობის წოდებრივ-რაინდული გაერთიანება, რ-საც ფ. ფონ ზიკინგენი მეთაურობდა. 1522 სექტ. დამდეგს ზიკინგენის ჯარმა ტრირის არქიეპისკოპოსისა და კურფიურსტის წინააღმდეგ გაილაშქრა. საერო და სასულიერო მთავრობის გაერთ. ჯარებმა აიღეს ზიკინგენის ციხე ლანდშტული (1523 აპრ.), რ-ის იერიშისას ზიკინგენი სასიკვდილოდ დაიჭრა. რ. ა. ჩაახშეს, მისი აქტ. მონაწილენი დასაჯეს.

**რაინდი,** 1. ფეოდალიზმის ხანაში—სამხედრო-თავადაზნაურული წოდება; 2. გადატანითი მნიშვნელობით — უაღრესად პატიოსანი, კეთილშობილი ადამიანი. 3. უშიშარი, გმირი მებრძოლი.

**რაინდობა,** სამხედრო-მსახურეული ფენა შუა საუკუნეების დას. და ცენტრალური ევროპაში. რ-ს მიეკუთვნებოდა ყველა საერო ფეოდალი, მაგრამ უმთავრესად ის მმაინც წვრილი ფეოდალებისაგან შედგებოდა. რ. პირველად იხსენიება X ს. ბოლოსა. ამ დროს რ-ში (ლათ. milites) იგულისხმებოდნენ სამხედრო მსახურეულნი (უმთავრესად მხედრები), რ-ებიც ფეოდ. დიდკაცობის ვასალები იყვნენ. ფეოდ. დააქსაქსულობის გაძლიერება ხელს უწყობდა რაინდთა უფლებების ზრდას, მათი პრივილეგიების განმტკიცებას. განსხვავება დიდკაცობასა და რაინდობას შორის თანდათან ქრებოდა. XII ს-ში საერო ფეოდალების გარდა რ-ში შედიოდნენ რაინდულსას. ორდენებში გაერთ. სას. ფეოდალებიც. რაინდი, ჩვეულებრივ, *ფეოდის* მფლობელი უნდა ყოფილიყო. ეს განსაზღვრავდა რაინდთა მატერ. უზრუნველყოფას, შესაძლებლობას ჰყოლოდათ სალაშქრო ცხენები და ჰქონოდათ რაინდის შეიარაღება (მახვილი, ფარი, მუზარადი და სხვა), რაინდთა მთავარ საქმიანობას ომებში მონაწილეობა შეადგენდა, ომებს შორის რაინდები ე. წ. ტურნირებში (რაინდული ასპარეზობანი) მონაწილეობდნენ. ცეცხლმსროლელი იარაღის გამოყენებამ გააქარწყლა რ-ის, როგორც მთავარი საომარი ძალის, მნიშვნელობა. იხ. აგრეთვე სტ. *სარაინდო აღზრდა.*

**რაინეგსი** იაკობ (ნამდვ. სახელი და გვარი კ რ ი ს ტ ი ა ნ-რ უ დ ო ლ ფ ე ლ ი ხ ი) (1744 ქ. აისლებენი, გერმანია, — 1793, პეტერბურგი), რუსეთის რეზიდენტი ერეკლე II-ის კარზე. სწავლობდა ლაიფციგის უნ-ტში. ერთხანს ცხოვრობდა ვენაში. 1773 დაიცვა მედ. დოქტორის ხარისხი ქ. ტირნაუში (უნგრეთი). 1776 აღმ. ქვეყნებში გაემგზავრა. დაახლ. 1779 კონსტანტინოპოლის გზით საქართველოში ჩაეიდა. თბილისში ერეკლე II-ის სამსახურში ჩადგა იაკუბ-ხანის სახელით. თბილისში რ. მოღვაწეობდა როგორც ექიმი, ასწავლიდა მონეტის ჩამოსხმის საქმეს ევრ. წესზე, მოაწყო თოფის წამლის საწარმო, დაინტერესებული იყო სამთო საქმით, ხელმძღვანელობდა ტიპოგრაფიისა და ბეჭდვის საქმეს. რ-ით დაინტერესდა რუსეთის მთავრობა და იგი თავადმა გ. პოტიომკინმა ირად „კომისიონერად" დანიშნა ქართლ-კახეთის მეფის კარზე. რ-ის ამოცანა იყო ერეკლე II-ისა და სოლომონ I-ის რუსეთის

ორიენტაციაზე გადაყვანა. არცთუ წარუმატებელი მისიის შემდეგ 1783 ის რუსეთში გააიწვიეს და ასტრახანის გუბერნიაში ექიმად განაწესეს. 1786-იდან სწავლული მდივანი მედ. კოლეგიაში. 1787 დასაწყ. პეტერბ. ეკატერინეს საავადმყოფოს საექიმო სკოლის ინსპექტორი. 1789 გ. პოტიომკინმა რ. დუნაიზე გაიწვია. საქართველოში და საერთოდ კავკასიაში ყოფნის დროს რ-მა კარგად გაიცნო და შეისწავლა ეს მხარე. მისი შრომები, რ-ებიც 1796—97 გამოვიდა, შეიცავენ ამ მხარის გეოგრ. აღწერას ვრცელი ექსკურსებით, საინტერესო ცნობებს ეთნოგრაფიის, ისტორიის, ეკონომიკის, სამთო საქმის შესახებ, აგრეთვე ლინგვისტიკურ დაკვირვებებს. გამოცემას თან ახლავს რუკები და ილუსტრაციები.

ლიტ.: გ უ ჩ უ ა ვ., იაკობ რაინეგსი, წგნ.: ტ ა რ დ ი ლ., იაკუბ-ბეი, თბ., 1971; Полиевктов М. А., Европейские путешественники XIII—XVIII вв. по Кавказу, Тфл., 1935.

**რაინი** (გერმ. Rhein, ფრანგ. Rhin, ნიდერ. Rijn, ლათ. Rhenus), მდინარე დას. ევროპაში. სიგრძე (წინა რ-ის სათავეებიდან) 1320 *კმ*, აუზის ფართ. (მდ. მაასის აუზის გარეშე) 224,4 ათ. *კმ²*. მიედინება შვეიც., ლიხტენშტაინის, ავსტრ., გფრ-ის, საფრ. და ნიდერ. ტერიტორიაზე. ერთვის ჩრდილოეთის ზღვას. სათავე აქვს ალპებში. ძირითადი სათავეა წ ი ნ ა რ., მეორე — უ კ ა ნ ა რ. ზემოთში კვეთს ალპებს, იურის, შვარცვალდის მთების შტოქედებს, შემდეგ გადის ბოდენზეეში. ქ. ბაზელის ქვემოთ მიედინება ზემო რაინის დაბლობზე და აჩენს ტერასულ ხეობას. შუაწელში კვეთს რაინის ფიქლოვან მთებს, ქვემოთში შუა ევრ. ვაკეზე გადის და განიერდება (კალაპოტის სიგანე 400—550 *მ*). ნიდერ. ტერიტორიაზე მდ-ების მაასსა და შელდესთან ერთად ქმნის რთულ დელტას. რ-ის ძირითადი შენაკადებია: მარცხ.— აარე, მოზელი, მაასი; მარჯვ. — ნეკარი, მაინი, რური. ზემოთში წყალდიდობა იცის გაზაფხულ-ზაფხულში, წყალმცირობა — ზამთარში. შუა და ქვემო დინებაში წყალუხვია მთელი წლის მანძილზე. ქვემოთში რ-ის წყლის დონე ზღვის მოქცევის გამო დღე-ღამეში ორჯერ მაღლდება 1,5—2 *მ*-ით. წყლის საშ. ხარჯი მდ. აარის შესართავს ზემოთ 420 *მ³/წმ*, ქ. ბაზელთან— 1030 *მ³/წმ*, ქვემოთში — დაახლ. 2500 *მ³/წმ*, შესართავთან ახლოს—11000 *მ³/წმ*. იყინება მხოლოდ ცივ ზამთარში ერთ თვემდე.

რ., დას. ევრ. უმნიშვნელოვანესი საერთაშ. წყლის მაგისტრალია. ნაოსნობა რეგულარულია ქ. ბაზელამდე (886 *კმ* შესართავიდან) და ბოდენზეეზე. პატარა გემები ქ. ლაუფენბურგის ზევითაც ადიან. რ. არხებით უკავშირდება მდ-ებს: დუნაის, რონას, მარნას, ვეზერს, ელბას, ემსს. სანაოსნოა აგრეთვე რ-ის შენაკადები — ნეკარი, მაინი, ლანი, მოზელი, რური და სხვ. მდინარის აუზის წყლის გზის საერთო სიგრძე დაახლ. 3000 *კმ*. რ-ის ნაპირებზეა დიდი ნავსადგურები: როტერდამი (ნიდერლანდი), დუისბურგ-რურორტი, კელნი, მაინცი, ლუდვიგსჰაფენი, მანჰაიმი (გფრ), სტრასბური (საფრანგეთი); ბაზელი (შვეიცარია) და გფრ-ის დედაქალაქი ბონი. აგებულია ჰესები. მდინარის წყალი თითქმის მთელ სიგრძეზე გაჭუჭყიანებულია, რის გამოც თევზი თითქმის მთლიანად მოისპო.

**რაინის დემილიტარიზებული ზონა,** დადგენილი *ვერსალის საზავო ხელშეკრულებით 1919* თანახმად საფრანგეთის გერმანიისაგან თავდასხმის გაძნელების მიზნით. მოიცავდა გერმ. ტერიტორიას მდ. რაინის მარცხ. ნაპირზე და 50 *კმ*-ის სიგანის ზოლს მის მარჯვ. ნაპირზე. გერმანიას ეკრძალებოდა. რ. დ. ზ-ში ჯარების განლაგება, სიმაგრეების აგება და ა. შ. 1936 მარტში ფაშისტურმა გერმანიამ დაარღვია რ. დ. ზ. და იქ თავისი ჯარები შეიყვანა.

**რაინისი** იანის (ნამდვ. სახელი და გვარი ი ა ნ ი ს პ ლ ი ე ქ შ ა ნ ს ი) [30. VIII (11. IX). 1865, ხუტორი ვარსლავანი, ახლანდ. ეკაბპილსის რ-ნი, — 12. IX. 1929, მაიორი, რიგის სანაპირო, დასაფლავებულია რიგაში], ლატვიელი პოეტი, დრამატურგი; ლატვ. სსრ სახ. პოეტი (მიენიჭა 1940). პირველი ლექსები 1895 გამოაქვეყნა. 1897 დააპატიმრეს და გადაასახლეს. შექმნა რევ. განწყობილებით აღბეჭდილი ლექსები (კრებ. „შორეული ხმები ლურჯ საღამოხანს", 1903). 1905 გამოაქვეყნა დრამა „ცეცხლი და ღამე", კრებ. „ქარიშხლის ნათესი". ამავე წელს არალეგალურად გაემგზავრა შვეიცარიაში, სადაც დაწერა პოეტური კრებ. „უმიზნო წიგნი" (1909), პიესები „ოქროს ცხენი" (გამოიცა 1910), „ინდულისი და არია" (1911) და სხვ. ლატვიაში გამეფებული რეაქციის წლებში შექმნა პოემა „Ave, sol!" (1910), რ-იც მიუძღვნა მზეს — თავისუფლების სიმბოლოს. დაწერა პიესები „იქოლდე ნაივო" (1913), „იოსები და ძმანი მისნი" (1919). 1920-იდან დაბრუნდა სამშობლოში, გამოაქვეყნა ლექსთა წიგნი „დაგდას ხუთი საესკიზო რვეული" (1920—25). რ-ის პოეზიამ დიდი გავლენა მოახდინა ლატვ. საბჭ. ლიტ-რის განვითარებაზე.

**რაინის კავშირი 1806—13** (გერმ. Rheinbund, ფრანგ. confédération du Rhin), რიგი გერმანული სახელმწიფოების გაერთიანება ნაპოლეონ I-ის პროტექტორატის ქვეშ. შეიქმნა საფრანგეთისა და სამხრ. და დას. გერმ. 16 სახელმწიფოთა შორის დადებული ხელშეკრულებების შესაბამისად (ხელი მოაწერეს 1806 წ. 12 ივლ. პარიზში). რ. კ-ის სახელმწიფოები გამოდიოდნენ „საღვთო რომის იმპერიიდან" (1806 წ. 6 აგვ. იმპერია დაიშალა) და ფაქტობრივად საფრ. ვასალები ხდებოდნენ. 1811-მდე რ. კ-ს დას., შუა და ჩრდ. გერმ. კიდევ 20 სახელმწიფო შეუერთდა. რ. კ-ის სახელმწიფოების უმრავლესობამ შემოიღო ნაპოლეონის სამოქალაქო კოდექსი. ლაიფციგის ბრძოლაში (1813) ნაპოლეონის ჯარების დამარცხების შემდეგ რ. კ. დაიშალა.

**რაინის ფიქლოვანი მთები** (Rheinisches Schiefergebirge), მთები გფრ-ში (ნაწილობრივ ბელგიაში, საფრანგეთსა და ლუქსემბურგში), მდ. რაინის შუაწელის ორივე მხარეს. სიგრძე დაახლ. 400 *კმ*, სიმაღლე 880 *მ*-მდე. უმთავრესად აგებულია ფიქლებით, კვარციტებით, კირქვებითა და ქვიშაქვებით. შემორჩენილია ბაზალტური გუმბათები. ხეობებით გამოყოფილ მასივებს აქვს მოსწორებული თხემები ვულკ. კონუსებითა და მაარებით. კალთები შემოსილია ნაძვის, მუხისა და წიფლის მეჩხერი ტყეებით. კალთების ქვედა ნაწილები და მდინარეთა ტერასები დამუშავებულია. მეცხოველეობა. რ. ფ. მ-ის ჩრდ. მთისწინა როფში არის რურის ქვანახშირის აუზი.

**რაინლანდ-პფალცი** (Rheinland-Pfalz), მხარე გფრ-ში, მდ. რაინისა და მისი შენაკადების მოზელისა და ლანის აუზში. ფართ. 19,8 ათ. *კმ²*. მოსახლ. 3,6 მლნ. კაცი (1978), აქედან დაახლ. 67,6% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. მაინცი. რ.-პ-ის ეკონომიკა ინდუსტრ.-აგრ. ხასიათისაა. ამუშავებენ ნავთობისა და აირის პატარა საბადოებს. განვითარებულია ქიმ. მრეწვ. (ლუდვიგსჰაფენი), საერთო მანქანათმშ. (კაიზერსლაუტერნი, ფრანკენთალი), ფეხსაცმლის (გფრ-ის ფეხსაცმლის წარმოების 1/4-ზე მეტი; პირმაზენსი), კვების (უმთავრესად მაინცი), საავტ. (კაიზერსლაუტერნი, ვერთი) მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება. სოფ. მეურნ. მთავარი დარგია მეცხოველეობა (სარძეო მესაქონლეობა და მეღორეობა). მოჰყავთ მარცვლეული კულტურები (უმთავრესად ხორბალი), კარტოფილი, შაქრის ჭარხალი, თამბაქო. რ.-პ. მევენახეობისა (იძლევა გფრ-ის ყურძნის მოსავლის დაახლ. 3/4-ს; უმთავრესად რაინის, მოზელის, არისა და ნაეს ხეობები) და მეღვინეობის (ქ. მაინცი და სხვა ცენტრები) მთავარი რ-ნია. ნაოსნობა რაინსა და მოზელზე.

**რაინჰარდტი** (Reinhardt) მაქს (9. IX. 1873, ბადენი, ავსტრია, — 30. X. 1943, ნიუ-იორკი, აშშ), გერმანელი რეჟისორი, მსახიობი, თეატრ. მოღვაწე. 1894 დაამთავრა ვენის კონსერვ. თეატრ. სკოლა. 1894—1904 გერმ. თეატრის (ბერლინი) მსახიობი. სარეჟისორო მოღვაწეობა დაიწყო თავის მიერვე ბერლინში დაარსებულ არტისტულ კაბარეში (1901). შემდეგ მუშაობდა გერმ. სხვადასხვა თეატრში. მისი რეჟისორული მოღვაწეობა ძირითადად დაკავშირებული იყო გერმ. თეატრთან, რ-საც სათავეში ედგა 1905—33. რ. ილაშქრებდა თეატრ. რუტინისა და ზერელე ნატურალიზმის წინააღმდეგ. მისი სპექტაკლები გამოირჩეოდა მკაფიო თეატრ. ფორმით, რეჟისორული გამომგონებლობით. დადგმებში იყენებდა პანტომიმას, ცეკვას, აკრობატიკას. 1933 დატოვა გერმანია. მუშაობდა საფრანგეთში, აშშ-ში. მისმა მოღვაწეობამ დიდი გავლენა იქონია ევრ. და ამერ. თეატრ. ხელოვნ. განვითარებაზე.

**რაიონთაშორისი ეკონომიკური კავშირები,** ქვეყნის რაიონებს შორის პროდუქციისა და მომსახურების გაცვლა შრომის საზოგადოებრივი, ტერიტორიული დანაწილების საფუძველზე. რ. ე. კ-ის განვითარების დონეზე გავლენას ახდენს ბუნებრივი, ისტ., სოც.-ეკონ. და პოლიტ. ფაქტორები, სახ. მეურნ. მასშტაბით ცალკეული რ-ნი შრომის დანაწილების სისტემაში გამოდის განსაზღვრული პროდუქტების როგორც მიმწოდებელი, ისე მომხმარებელი. ხელსაყრელი ბუნებრივი და ეკონ. პირობების გამოყენების საფუძველზე მიზანშეწონილია ოპტიმალურ საზღვრებში განხორციელდეს ცალკეული რ-ნის სპეციალიზაცია განსაზღვრული პროდუქტების წარმოებაზე. თითოეული რ-ნის როლი განისაზღვრება იმ პროდუქციის წილით, რ-საც ისინი სხვა რ-ნებისათვის აწარმოებენ.

პროდუქციის წარმოება, რ-ზეც სპეციალიზებულია ესა თუ ის ეკონ. რ-ნი, როგორც წესი, მოითხოვს უფრო მცირე სახალხომეურნეობრივ დანახარჯებს, ვიდრე იმავე დასახელების პროდუქციის წარმოება არასპეციალიზებულ რ-ნში. ეკონ. რ-ნების სპეციალიზაცია დიდად უწყობს ხელს რ. ე. კ-ის განვითარებასა და წარმოების საზ. დანახარჯების შემცირებას. რ. ე. კ-ის ზრდის აუცილებელი პირობაა ტრანსპორტი და კავშირგაბმულობა.

რ. ე. კ-ის მიხედვით სპეციალიზებული წარმოების მოცულობათა დაგეგმვის საფუძველია საბალანსო მეთოდი. სხვადასხვა სახეობის პროდუქციის წარმოებისა და მოხმარების მატერ. ბალანსების მიხედვით დგინდება საზ. მოთხოვნილება, ვლინდება რ-ნების მიხედვით პროდუქციის მეტობა და ნაკლებობა. საზ. მოთხოვნილებათა განსაზღვრის ამგვარი წესი საშუალებას იძლევა შეირჩეს უფრო ეფექტური წარმოების ხერხები და ჩამოყალიბდეს გასაღების რაციონალური ზონები.

რ. ე. კ-ის განვითარება ქმნის საზ. შრომის ნაყოფიერების ზრდისა და წარმოების ეფექტიანობის ამაღლების ობიექტურ წანამძღვრებს.

კაპიტალ. ქვეყნებში რ. ე. კ-ის ჩამოყალიბება ნაკარნახევია პროდუქციაზე ბაზრის სტიქიური მოთხოვნილებებით, გასაღების ახ. ბაზრებისათვის მონოპოლიათა კონკურენციული ბრძოლით.

**რაიონი** (ფრანგ. rayon, სიტყვასიტყვით— სხივი, რადიუსი), 1. ტერიტორია, რ-იც გამოიყოფა რომელიმე ნიშნის, თავისებურების მიხედვით; მთელ რიგ შემთხვევებში რ. ერთ-ერთი ტაქსონომიური ერთეულია (მაგ., ფიზ.-გეოგრ. რ.), ზოგჯერ რეგიონის სინონიმად იხმარება. 2. სსრკ-ში —


ა. რაიკინი.


მ. რაიმანი.


ი. რაინისი.


მ. რაინჰარდტი.

ძირითადი ადმ.-ტერ. ერთეული სასოფლო ადგილებში, რ-იც მოკავშირე (ავტონ.) რესპ., მხარის, ოლქის, ავტონ. ოლქის (ოკრუგის) ტერიტ. ნაწილს შეადგენს. რ-ნული დაყოფის დადგენა მოკავშირე რესპუბლიკების სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოების კომპეტენციაა. საქ. სსრ რ-ები ჩამოთვლილია საქ. სსრ, აფხ. ასსრ, აჭარის ასსრ კონსტიტუციებში და კანონში სამხრ. ოსეთის აო-ის შესახებ. 3. სსრკ-ში — ადმ.-ტერ. ერთეული, რ-იც იქმნება იმ ქ-ებში, სადაც მოსახლეობა 100 ათ. კაცს აღემატება. 4. საზღვარგარეთის ზოგ ქვეყანაში — სხვადასხვა რიგის ადმ.-ტერ. ერთეული (მაგ., პარიზის რ.).

**რაიონი** ფ ი ზ ი კ უ რ-გ ე ო გ რ ა ფ ი უ ლ ი, *ფიზიკურ-გეოგრაფიული დარაიონების* ძირითადი უდაბლესი ტაქსონომიური ერთეული. ზოგი მკვლევარი აიგივებს გეოგრაფიულ *ლანდშაფტთან*. ტერიტორიის ნაწილი, რ-ის უმთავრესი დამახასიათებელი ნიშნებია გეოლ. აგებულების ერთგვაროვნება, რელიეფის ერთი ტიპის სიჭარბე, ერთიანი ჰავა და ჰიდროთერმული პირობების, ნიადაგებისა და ბიოცენოზების ერთნაირი შეხამება. ფიზ.-გეოგრ. რ. იქმნება ლანდშაფტის სახეების გარკვეული კანონზომიერი შეთანაწყობით, რ-იც მხოლოდ მისთვისაა ნიშანდობლივი და რ-ითაც ის განსხვავდება სხვა ტერიტორიისაგან. მაგ., შუა კავკასიონის ქვეღლქის ქსნის რ-ში ლანდშაფტის შემდეგი სახეებია შეხამებული: დაბალ- და საშუალმთიანი რელიეფის ხეშომპალა-კარბონატულ და ტყის ყომრალ ნიადაგებზე განვითარებული მუხნარ-რცხილნარი; ტყის ყომრალ ნიადაგებზე განვითარებული წიფლნარი; მთა-მდელოს ნიადაგებზე განვითარებული სუბალპ. და ალპ. მდელოები. მთიან მხარეებში რ. მოიცავს ლანდშაფტის სიმაღლებრივ სარტყლებს. *დ. უკლება.*

**რაიონული დაგეგმარება,** საპროექტო წინადადებანი, რ-ებიც ეხება ქვეყნის ადმინისტრაციული ან ეკონომიკური რ-ნების ტერიტორიის დაგეგმარების ორგანიზაციას. რ. დ-ის მთავარი ამოცანაა დასაგეგმარებელი რ-ნის კომპლექსურად მოწყობა ტერიტ.-სამეურნეო თვალსაზრისით, მისი დაგეგმარებითი სტრუქტურის ფორმირება საწარმოო ძალების რაციონალურად გაადგილებ( )ა და შრომისათვის საუკეთესო პირობების შესაქმნელად. ამ მიზნით რ. დ. ეყრდნობა ბუნებრივი, მატერ.-ტექ. და შრომითი რესურსების ეფექტურად და კომპლექსურად გამოყენების საფუძვლებს, ითვალისწინებს ურთიერთდაკავშირებულ გაადგილებათა სისტემის შექმნას, ახ. ქ-ების რაციონალურ განლაგებას, ძვ. ქ-ების და სოფლის დასახლებათა პროპორციულად განვითარებას, მრეწვ. სას.-სამ. და სახ მეურნ. სხვა დარგების განვითარება-გაადგილებას. სოციალ. მრეწვ., განვითარების თანამედროვე ეტაპზე სამეცნ.-ტექ. რევ. პირობებში საგრძნობლად გაიზარდა რ. დ-ის როლი. ამ მიმართულებით მუშაობა გაიშალა ყველა მოკავშირე რესპუბლიკაში. რ. დ-ისას რ-ნის ტერიტ.-სამეურნეო მოწყობა ხდება სახ. მეურნ. განვითარების სახელმწ. გრძელვადიანი პროგნოზების პერსპექტიული და წლიური გეგმების საფუძველზე. რ. დ. საშუალებას იძლევა დაზუსტდეს და განვითარდეს ცალკეული ეკონ. რ-ნის სახ. მეურნეობრივი გეგმები და შეიქმნას მყარი საქალაქთმშენებლო ბაზა დასახლ. ადგილების განვითარებისათვის. რ. დ-ის საპროექტო დოკუმენტაცია შეიცავს რ. დ-ის სქემას და რ. დ-ის პროექტს. რ. დ-ის სქემა შემუშავდება ოლქის, მხარის, ავტონ. რესპ., მოკავშირე რესპ. (თუ ოლქებად არ არის დაყოფილი) ტერიტორიისათვის და წარმოადგენს მსხვილი სამრეწვ. და ენერგეტ. კომპლექსების, სამშენებლო ინდუსტრიის ბაზებისა და სხვ. გაადგილებისა და მშენებლობის პროექტების ტექ.-ეკონ. საფუძველს. გრაფ. მასალა შედგენილია 1 : 100000—1 : 300000 მასშტაბით, რ. დ-ის პროექტის შემუშავება ხდება რ. დ-ის სქემის მიხედვით და წარმოადგენს ქ-ებისა და დასახლ. ადგილების სამრეწვ. საწარმოთა ჯგუფების, საკურორტო და ტერიტ. კომპლექსების და რ-ნული დანიშნულების კულტ.-საყოფაცხოვრებო დაწესებულებებისა და სხვ. გენ. გეგმების საფუძველს. რ. დ-ის საფუძველზე ადგენენ აგრეთვე სამეურნეობათაშორისო და შიდასამეურნეო მიწათმოქმედებისა და სხვ. პროექტებს. 60-იანი წწ. დასასრ. და 70-იანი წწ. დასაწყ. რ. დ-ის მნიშვნელოვანი ნიმუშია მოსკ., ირკუტსკის, ტამბოვის ოლქების, კრასნოდარის მხარისა და სხვ. რ. დ-ის სქემები. დიდი მნიშვნელობა ენიჭება რ. დ-ს ევრ. სოციალ. ქვეყნებში (ვარშავის, ბუდაპეშტის, პრაღის და სხვ. რ. დ.). რ. დ-ს იყენებენ კაპიტალ. ქვეყნებშიც (დიდი ლონდონის, პარიზის და სხვ. რ. დ.). საქართვ. რ. დ. 60-იანი წლებიდან დაიწყო. რ. დ-ის სქემები შესრულებულია რესპ. 8 ეკონ. რ-ნისთვის მ. შ., აჭარის ასსრ, აფხაზეთის ასსრ და სამხრ. ოსეთის აო-სათვის, ხოლო რ. დ-ის პროექტები შესრულებულია ყველა ადმ. რ-ნისათვის. დამუშავებულია აგრეთვე რესპ. რ. დ-ის სქემა.

*ბ. გაბუნია.*

**რაიონული საბჭო,** იხ. სტ. *სახალხო დეპუტატების საბჭოები.*

**რაიპური,** ქალაქი ინდოეთში, მადჰიაპრადეშის შტატში, დეკანის ზეგნის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. 339 ათ. მცხ. (1981). სატრანსპ. კვანძი. საფეიქრო და კვების მრეწვ. საწარმოები. ქალაქის ეკონ. მნიშვნელობა გაიზარდა მის მახლობლად ბჰილაის მეტალ. კომბინატის აშენებასთან დაკავშირებით.

**რაისმასი,** რ ა ი ს მ ა ს ი (გერმ. Reißmaß<reißen — ხაზვა და Maß — ზომა), ს ა კ ა წ რ ი ს ი, მოსანიშნი ხელსაწყო. ლითონდამუშავებაში რ-ს იყენებენ კაწრულების გასაკეთებლად, მასშტაბიანი სახაზავიდან ნამზადზე ზომების გადასატანად, ხაზოვანი გაზომვებისათვის. რ. წარმოადგენს მომჭერიან დგარს, რ-შიც მაგრდება საკაწრელა. მონიშვნის დასაჩქარებლად და სიზუსტის გასადიდებლად იყენებენ შტანგენრაისმუსს. სადურგლო საქმეში გამოყენებული რ. 2 ძელისაგან შემდგარი კალაპოტია. ძელების ერთ ბოლოზე საკაწრულებია წიბოს პარალელური კაწრულების დასახაზად.

**რაისმუსური ჩარხი,** მერქნის დასამუშავებელი ჩარხი, რ-ის დანიშნულებაა ფიცრების, ძელების ან ფარების ფრეზვა ბრტყლად, სისქის მიხედვით. რ. ჩ-ის მჭრელი იარაღია დანებიანი ლილვი. ც ა ლ-მ ხ რ ი ვ რ. ჩ-ებს აქვს ერთი დანებიანი თავი, რ-იც აკალიბრებს ნამზადს. ლილვი მოთავსებულია მუშა მაგიდის ზევით, რ-ზეც ნამზადი მიმწოდი ვალცებით გადაადგილდება. ო რ მ ხ რ ი ვ ი რ. ჩ-ის მუშა მაგიდაზე კი ორი დანებიანი ლილვია დამაგრებული. იგი რანდავს მასალის ქვედა ფვნობს. დეტალის მისაღებად სისქეს არეგულირებენ მუშა მაგიდის აწევით. საერთოდ რ. ჩ-ზე ამუშავებენ საშალაშინებელ ჩარხზე დამუშავებულ დეტალებს. ორმხრივი რ. ჩ-ის სახესხვაობაა სარანდავ-საშალაშინებელი ჩარხი. რ. ჩ-ზე შეიძლება 315—1250 *მმ* სიგანისა და 5—160 *მმ* სისქის ნამზადების ფრეზვა. დანებიანი ლილვების დიამეტრია 100—165 *მმ* (ლილვზე მაგრდება 2 ან 4 დანა), ლილვების ბრუნვის სიხშირეა 63,3 $წმ^{-1}$ (5000 *ბრ/წთ*-მდე), ნამზადის მიწოდების სიჩქარე — 5 — 30 *მ/წთ*, ელექტროძრავას სიმძლავრე — 44 *კვტ*-მდე.

**რაისფედერი** (გერმ. Reißfeder<reißen— ხაზვა და Feder — კალამი), სახაზავი იარაღი, რ-ითაც ავლებენ ხაზებს ტუშისა და თხელი საღებავების მეშვეობით. ჩვეულებრივი რ. შედგება ტარისა და ფოლადის ფრთებისაგან, რ-თა შორის მანძილს არეგულირებენ ხრახნის მეშვეობით (ხაზის სისქე — 0,08—1,6 *მმ*). იყენებენ აგრეთვე ისეთ რ-ებს, რ-ებსაც აქვთ მბრუნავი გამრუდებული ფრთები (მრუდი წირების ხელით გასავლებად). არის სხვა სახის სპეც. რ-ებიც.

**რაისშინა** (გერმ. Reißschiene<reißen— ხაზვა და Schiene — სალტე, რელსი), T-სებრი ფორმის სახაზავი, რ-ითაც ავლებენ პარალელურ ხაზებს. რ-ის ერთ ბოლოზე მდებარე 2 განივასაგან შემდგარი განივი ხუნდის დანიშნულებაა იყოს მიმმართველი დაფის ნაწიბურის მიმართ; ზედა განივას აკეთებენ საბრუნს, რათა შესაძლებელი იყოს დაფის ნაწიბურის მიმართ ნებისმიერი კუთხით დახრილი პარალელური ხაზების გავლება.

**რაიტ** დ ე რ ბ ე ლ ი (Wright of Derby) ჯოზეფ (3. IX. 1734, დერბი, — 29. VIII. 1797, იქვე), ინგლისელი ფერმწერი, რომანტიზმის წინა პერიოდის ტენდენციების გამომხატველი. სწავლობდა ლონდონში (1750-იანი წწ.), მუშაობდა უმთავრესად დერბიში; 1773—75 იმოგზაურა იტალიაში. რ-მა სახვით ხელოვნებაში ერთ-ერთმა პირველმა მიმართა ე. წ. სამრეწვ. გადატრიალების თემას. ნამუშევრები: „ცდა ჰაერის ტუმბოთი“, 1768, ტეიტის გალერეა, ლონდონი; „ლექცია მზის სისტემის შესახებ“, დაახლ. 1763—65, სამხატვრო გალერეა, დერბი და სხვ.

**რაიტები** (Wright), ძმები: უ ი ლ ბ ე რ (16. IV. 1867, მილუილი, ინდიანა, — 30. V. 1912, დეიტონი, ოჰაიო) და ო რ ვ ი ლ (19. VIII. 1871, დეიტონი, ოჰაიო, — 30. I. 1948, იქვე), ამერიკელი გამომგონებლები, ავიაკონსტრუქტორები და მფრინავები. 1903 თავიანთი კონსტრუქციის პლანერზე დააყენეს თავიანთ მიერვე აგებული 8,85 *კვტ* (12 *ც. ძ.*) სიმძლავრის შიგაწვის ძრავა და 1903 წ. 17 დეკ. მსოფლიოში პირველად წარმატებით იფრინეს 59 *წმ*; 1904 — 08 შექმნეს თვითმფრინავის 2 გაუმჯობესებული მოდიფიკაცია. პირველებმა იფრინეს წრიულად 38 *წთ*-ის განმავლობაში, ხოლო შემდეგ პირველებმა იფრინეს მგზავრებთან ერთად. 1908—09 უილბერმა თავისი თვითმფრინავი ევროპაში ჩამოიტანა სხვადასხვა ქვეყნების სამხ. უწყებებისათვის მისაყიდად. რ-ის თვითმფრინავს 1913-მდე აგებდნენ და სრულყოფდნენ გერმანიასა და რუსეთში, მაგრამ იგი ვერ გავრცელდა. 1909 რ-მა აშშ-ში შექმნეს თვითმფრინავების წარმოების კომპანია.

**რაიტერი** (გერმ. Reiter — მხედარი), დას. ევროპაში კავალერიის ერთ-ერთი სახეობის მებრძოლი — მხედარი. გაჩნდა XVI ს-ში. რ-ების რაზმების ორგანიზაცია და ტაქტიკა შეიმუშავა *მორიც ორანელმა* ნიდერლანდის არმიაში. რ-ები შეიარაღებული იყვნენ გრძელი დაშნით, ორი დამბაჩით, თოფით ან კარაბინით. ატარებდნენ სამკერდე ჯავშნებს, ეხურათ ჩაჩქანი, უტევდნენ მჭიდრო საბრძოლო წყობით. ძირითადად გერმანელები იყვნენ. რ-ების დაქირავებული პოლკები იყო გერმ. სახელმწიფოებში, პოლონეთში, შვეიცარიაში, რუსეთში და სხვ.

**რაიტი** (Wright) რიჩარდ (4. IX. 1908, ნაჩიზი, მისისიპი, — 29. XI. 1960, პარიზი), ამერიკელი მწერალი; თანამედროვე ზანგური ლიტ-რის ფუძემდებელი. აშშ-ის პროგრ. ლიტ-რაში მნიშვნელოვანი ადგილი უკავია მისი ნოველების კრებულს „ბიძია ტომის შვილები“ (1938) და რომანს „ამერიკის შვილი“ (1940). აღსანიშნავია აგრეთვე რ-ის ფილოს. მოთხრობა „გარეშე“ (გამოქვ. 1953), რომანი „ხანგრძლივი ოცნება“ (გამოქვ. 1958), მოთხრობების კრებ. „რვა მამაკაცი“ (1961) და რომანი „დღეს, უფალო“ (1963).

**რაიტი** (Wright) ტომას (1711, ბაიერსგრინი, ქ. დარემის ახლოს, — 1786, იქვე), ინგლისელი ასტრონომი. წამოაყენა ჰიპოთეზა, რომ ვარსკვლავთა უმეტესობა ეკუთვნის ძლიერ შებრტყელებული ფორმის განმხოლოებულ სისტემას.

**რაიტი** (Wright) ფრანკ ლოიდ (8. VI. 1869, რიჩლენდ-სენტერი, უისკონსინის შტ.,—9. IV. 1959, ტელიესინ-უესტი, არიზონის შტ.), ამერიკელი არქიტექტორი, *ორგანული არქიტექტურის* სკოლის მამამთავარი. 700-ზე მეტი ნაგებობის, ასობით პროექტის, თეორიული ნაშრომების, ნოვატორული საინჟინრო-ტექნიკური წინადადებების ავტორი. დიდი გავლენა მოახდინა თანამედროვე არქიტ. განვითარებაზე. სრული პროფ. განათლება არ მიუღია. როგორც არქიტექტორი ჩამოყალიბდა სალივენისა და ადლერის (1888-იდან) სახელოსნოში, ჩიკაგოს სკოლის ნოვატორული იდეების ატმოსფეროში. 1893-იდან მუშაობდა დამოუკიდებლად. რ. ერთ-ერთი პირველი გამოვიდა ეკლექტიზმისა და ფსევდოკლასიციზმის წინააღმდეგ. მის შემოქმედებაზე გავლენა იქონია XIX ს. ამერ. ხალხურმა ტრადიციებმა, იაპ. არქიტექტურამ. 1900-იან წლებში შექმნა ე. წ. „პრერიის სახლების" სერია, რ-თაგან აღსანიშნავია უილიტსის სახლი ჰაილენდ-პარკში (ილინოისის შტ., 1902) და რობის სახლი ჩიკაგოში (1909). რ-ის აზრით, შენობა გარემოს ნაწილია, ყოველი ნაგებობა უნდა იყოს ინდივიდუალური, ორგანულად ამოზრდილი მშენებლობის რეალური პირობებიდან, მიზნებიდან და საშუალებებიდან. რ-ის იდეები აისახა XX ს. დასაწყ. ნამუშევრებში: „ლარკინის" ფირმის შენობა ბუფალოში, 1905; ოტელი „იმპერიალი" ტოკიოში (1916—22, დაშალეს 1960-იან წლებში). 30-იან წლებში რ. ბეტონის ბლოკებით აშენებდა სახლებს (მილიარდის სახლი პასადენაში, კალიფორნიის შტ., 1923). ამავე პერიოდში რ. სათავეში ჩაუდგა ფუნქციონალიზმის კონფორმისტული და ტექნიცისტური ტენდენციების წინააღმდეგ მიმართულ მიმდინარეობას, რ-საც დაუპირისპირა არქიტ., როგორც ადამიანისა და ბუნების დამაკავშირებელი რგოლის იდეა. ამ პერიოდის ნამუშევარია: „სახლი ჩანჩქერზე ბერ-რანში" (პენსილვანიის შტ., 1936). 30 — 50-იანი წწ. ნამუშევრებიდან აღსანიშნავია გუგენჰაიმის მუზეუმის შენობა ნიუ-იორკში (პროექტი 1943—46, აშენდა 1956—59). რ-ის დეზურბანისტული თეორიები აისახა „ბროდეიკრ-სიტის" პროექტში (1935).

*თხზ.*: Будущее архитектуры, М., 1960.

*ლიტ.*: Гольдштейн А. Ф., Франк Ллойд Райт, М., 1973. *ქ. კინწურაშვილი.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 161.

**რაიჩიხინსკი,** ქალაქი (1944-იდან) რსფსრ ამურის ოლქში. სარკინიგზო ტოტის (სადგ. ბურეიდან) ბოლო სადგური. ქვანახშირის (მურა ნახშირი) მრეწვ. დიდი ცენტრი. ამუშავებენ ღია წესით. სრესი. შუქტექ., მინის, სარემონტო-მექან. და სხვა ქ-ნები, ფეხსაცმლის ფ-კა. სალამოს ინდუსტრ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. რ. დაარსდა 1933.

**რაიხენაუ** (Reichenau) ვალტერ (8. X. 1884, კარლსრუე, — 17. I. 1942, პოლტავა), ფაშისტური გერმანიის გენერალ-ფელდმარშალი (1940). დაიბადა დიპლომატის ოჯახში. მონაწილეობდა I მსოფლიო ომში (1914 — 18). შემდეგ მსახურობდა რაიხსვერში. 1933—35 იყო განყ-ბის უფროსი რაიხსვერის სამინისტროში, აქტიურად მონაწილეობდა ვერმახტის შექმნაში. 1939 სექტ. იყო სარდალი მე-10 არმიისა, რ-ც პოლონეთში შეიჭრა, 1939 ოქტ.-იდან—მე-6 არმიისა, რ-იც საფრანგეთისა და შემდეგ სსრკ-ის წინააღმდეგ აგრესიაში მონაწილეობდა. 1941 დეკ.-იდან არმიათა ჯგუფის „სამხრეთის" სარდალი საბჭ.-გერმ. ფრონტზე. 1941 დეკ. გასცა ბრძანება საბჭ. ტყვეებისა და საბჭ. მოქალაქეთა მოსპობის შესახებ.

**რაიხენბახი** (Reichenbach) ჰანს (26. IX. 1891, ჰამბურგი, — 9. IV. 1953, ლოს-ანჯელესი), გერმანელი ფილოსოფოსი და ლოგიკოსი. ბერლინის უნ-ტის ფიზიკის ფილოსოფიის პროფესორი (1926—33). გერმანიაში ფაშიზმის დამყარებისთანავე წავიდა ემიგრაციაში. იყო სტამბოლის (1933—38), შემდეგ კი კალიფორნიის (აშშ) უნ-ტის (1938—53) პროფესორი. მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ლოგიკური პოზიტივიზმის პრინციპების შემუშავებაში. აღსანიშნავია მისი თვალსაზრისი მიზეზობრიობაზე, დროსა და სივრცეზე. რ-მა უარყო მკაცრი დეტერმინიზმი და მოითხოვა მიზეზობრიობის შეცვლა სტატისტ. კანონზომიერებით. გარკვეული წვლილი შეიტანა ალბათობის სიხშირის თეორიის დამუშავებაში და გამოიყენა მისი აპარატი ლოგიკისა და მეცნიერების სფეროში. რ-ის აზრით, ცოდნა მხოლოდ ალბათურია, ამიტომ ალბათობის პრობლემა მეცნიერების თეორიის ძირითადი საკითხია. რ. ამართლებს გარესამყაროს არსებობას და ცოდნას დაუკვირვებადი ობიექტების შესახებ. რ-ის შეხედულებები ზოგ შემთხვევაში უახლოვდებოდა მატერიალიზმს.

*თხზ.*: Experience and prediction, Chi.—L., 1961; Wahrscheinlichkeitslehre, Leiden, 1935; Ziele und Wege der heutigen Naturphilosophie, Lpz., 1931; Направление времени, М., 1962.

*ლიტ.*: ა ვ ა ლ ი ა ნ ი ს., ჰანს რაიხენბახის ფილოსოფია, თბ., 1961; XX საუკუნის ბურჟუაზიული ფილოსოფია, თბ., 1970. *ვ. ერქომაიშვილი.*

**რაიხენბახის კონვენცია 1790,** 27 ივლისს რაიხენბახში (Reichenbach — ახლანდ. ძერჟონიუვი, პოლონეთი) ავსტრიასა და პრუსიას შორის ხელმოწერილი შეთანხმება. ავსტრია, რ-იც 1788 ჩაება რუს.-ოსმ. 1787—91 ომში რუს. მხარეზე, ვალდებულებას იღებდა გამოსულიყო ომიდან, ხოლო პრუსია — ხელი შეეწყო ავსტრიისათვის ალუდგინა ბატონობა ავსტრ. ნიდერლანდში, რ-იც მან 1789—90 ბრაბანტის რევ. დროს დაკარგა. რ. კ-ის ხელმოწერას ხელი შეუწყო დიდმა ბრიტანეთმა, რ-იც ისწრაფოდა, ერთი მხრივ, გაემლიერებინა ოსმ. პოზიციები რუსეთთან ომში, ხოლო, მეორე მხრივ, არ დაეშვა კონფლიქტი ავსტრიასა და პრუსიას შორის, რათა გამოეყენებინა მათი ძალები რევ. საფრ. წინააღმდეგ. *გ. სიმონიძე.*

**რაიხენბახის კონვენციები 1813,** რაიხენბახში (ახლანდ. ძერჟონიუვი, პოლონეთი) ხელმოწერილი საიდუმლო შეთანხმებები ნაპოლეონის საფრანგეთის წინააღმდეგ. 1. ინგლის-პრუსიის შეთანხმება 6. შ. კავშირისა და პრუსიისათვის ინგლ. სუბსიდიების გამოყოფის თაობაზე, რ-იც საჭირო იყო საფრ. წინააღმდეგ საომარი მოქმედების გასაგრძელებლად. ხელმოწერილია 14 ივნისს. 2. ინგლის-რუსეთის შეთანხმება მათ შორის კავშირისა და რუსეთისათვის ინგლ. სუბსიდიების გამოყოფის თაობაზე. ხელმოწერილია 3(15) ივნისს. 3. სამოკავშირეო კონვენცია, ერთი მხრივ, რუსეთსა და პრუსიას, ხოლო მეორე მხრივ, რუსეთსა და ავსტრიას შორის. ხელმოწერილია 15 (27) ივნისს. კონვენციით დასრულდა მოლაპარაკება მე-6 ანტიფრანგ. კოალიციაში ავსტრ. მონაწილეობის შესახებ: ავსტრია ვალდებულებას იღებდა ჩაბმულიყო ომში ნაპოლეონის წინააღმდეგ არა უგვიანეს 8 (20) ივლისისა, თუ ნაპოლეონი უარყოფდა შეთავაზებულ ზავის პირობებს, რ-ებიც, ავსტრიის მოთხოვნით, გულისხმობდა შემდეგ პუნქტებს: ვარშავის საჰერცოგოს გაყოფა რუსეთსა, პრუსიასა და ავსტრიას შორის; დანციგის შეერთება პრუსიასთან; ავსტრიისათვის ილირიის პროვინციების დაბრუნება; ჰანზის ქ-ების — ჰამბურგისა და ლიუბეკის დამოუკიდებლობის აღდგენა. ნაპოლეონთან უშედეგო მოლაპარაკების შემდეგ ავსტრიამ, ამ შეთანხმებებით გათვალისწინებული პირობების თანახმად, 29 ივლ. (10 აგვ.) ომი გამოუცხადა საფრანგეთს.

*ლიტ.*: Поход русской армии против Наполеона в 1813 году и освобождение Германии, М., 1964, с. 204—207. *გ. სიმონიძე.*

**რაიხსვერი** (გერმ. Reichswehr<Reich — სახელმწიფო, იმპერია და Wehr — იარაღი, თავდაცვა), გერმანიის შეიარაღებული ძალები 1919—35; შეიქმნა *ვერსალის საზავო ხელშეკრულების* (1919) საფუძველზე. 1919 წ. 6 მარტის კანონით შეიქმნა დროებითი რ. (24 ბრიგადა); 1921 წ. 23 მარტს მიიღეს კანონი რ-ის შესახებ, რ-ის პირადი შემადგენლობა დაქირავების წესით კომპლექტდებოდა. რ. სახმელეთო ჯარებისა და სამხ.-საზღვ. ფლოტისაგან შედგებოდა. ვერსალის ხელშეკრულებით გერმანიას ეკრძალებოდა სამხ.-საჰაერო ძალების, ტანკების, საზენიტო, მძიმე და ტანკსაწინააღმდეგო არტილ., წყალქვეშა ნავების, სახაზო ხომალდების (10 ათ. ტ-ზე მეტი წყალწყვის), 6 ათ. ტ-ზე მეტი წყალწყვის კრეისერებისა და გენშტაბის რაიმე ფორმით ყოლა. სახმელეთო ჯარების რიცხვი განსაზღვრული იყო 100 ათ. კაცით. სამხ.-საზღვ. ფლოტი ითვლიდა 37 საბრძოლო ხომალდსა და 15 ათ-მდე კაცს. მაგრამ არსებობდა ფარული რეზერვი, ე. წ. შავი რ., თავდაცვის რაზმები („ჰაიმვერი"), ჯარისკაცთა სათვისტომოები, ვეტერანთა კავშირები („ფოლადის ჩაჩქანი", „ვიკინგი", „შარნჰორსტი" და სხვ.), რ-ებიც 4 მლნ-მდე კაცს აერთიანებდა. 1926-იდან დაიწყო ფარული სამზადისი რ-ის გაზრდისათვის, ხოლო 1930—32 მიღებული გეგმით 1938 -თვის 300 ათ. კაცამდე უნდა გაეზარდათ. 1935 წ. 16 მარტს ფაშისტურმა გერმანიამ ვერსალის ხელშეკრულების სამხ. მუხლები გააუქმა და საყოველთაო სამხ. ვალდებულება შემოიღო. დაიწყო სამზადისი რ-ის ბაზაზე მრავალმილიონიანი *ვერმახტის* შესაქმნელად.



ფ. ლ. რაიტი.

**რაიხსკანცლერი** (გერმ. Reichskanzler), 1. გერმანიის იმპერიაში 1871—1918 — ერთადერთი საერთო გერმ. მინისტრი და ბუნდესრატის თავ-რე; მეთაურობდა იმპერიის აღმასრ. ხელისუფლებას. 2. ვაიმარის რესპუბლიკაში (1919—33) — მთავრობის მეთაური. 1933—45 რ. იყო ჰიტლერი, რ-მაც 1934 შეაერთა მთავრობისა და სახელმწ. მეთაურის უფლებამოსილებანი (გააუქმა პრეზიდენტის თანამდებობა).

**რაიხსმარკა** (გერმ. Reichsmark), ფულის ერთეული გერმანიაში (1924). რ. იყოფოდა 100 რაიხსპფენიგად; შეიცავდა 0,358423 გ სუფთა ოქროს. II მსოფლიო ომის წლებში მიმოქცევაში იყო ფაშისტური გერმ. მიერ ოკუპირებულ ტერიტორიაზე. რ. გაუქმდა 1948 დას. გერმანიაში გატარებული ფულის სეპარატიული რეფორმისა და მის საპასუხოდ აღმ. გერმ. ფულის რეფორმასთან დაკავშირებით (იხ. *მარკა*).

**რაიხსტაგი** (გერმ. Reichstag), 1. „საღვთო რომის იმპერიაში" XII ს-იდან — წოდებრივ-წარმომადგენლობითი ორგანო გერმანიის იმპერატორთან, იმპერიის სეიმი. 2. გერმ. იმპერიაში — დამფუძნებელი კრება, შემდეგ ჩრდ. გერმ. კავშირის ქვედა პალატა (1867—71); 1871—1918 არჩევითი საკანონმდებლო ორგანო. 3. ვაიმარის რესპუბლიკაში (1919—33)—პარლამენტის ქვედა პალატა.

ფაშიზმის ბატონობის პერიოდში (1933-იდან) რ. არსებობდა ფორმალურად. 1945 საბოლოოდ გაუქმდა.

**რაკეტა** (გერმ. Rakete<იტალ. კნინ. rocchetta<rocca—თითისტარი), საფრენი აპარატი, რ-იც გადაადგილდება სივრცეში *რეაქტიული წევის* ზეგავლენით; რ. შეიცავს ერთ ან რამდენიმე რაკეტულ ძრავას, პირველადი ენერგიის წყაროს, მუშა სხეულით გავსებულ სათავსებს, სასარგებლო ტვირთს. რ-ის საფრენად აუცილებელი არაა ატმოსფერო, რის გამოც იგი ერთადერთი გამოსადეგი აპარატია კოსმოსში საფრენად. რ-ს იყენებენ სამხ. საქმეში, სამეცნ. კვლევისათვის, კოსმ. აპარატების გასაშვებად. განასხვავებენ არამართვად და მართვად რ-ებს.



რაკეტა. შედგენილი რაკეტა: 1, 5, 8—I, II, III საფეხურის თხევადსაწვავიანი რაკეტული ძრავები; 2—სტაბილიზატორი; 3,6,9—I, II, III საფეხურის საწვავის ავზები; 4,7, 10—I, II, III საფეხურის მჟანგავის ავზები; 11—ხელსაწყოთა ნაკვეთური, რომელშიც მოთავსებულია მართვის სისტემის აპარატურა; 12—სასარგებლო ტვირთი; 13—სათავო გარსშემომდენი; 14—კოსმოსური ობიექტის გამოყოფის მექანიზმი; 15—II და III საფეხურებს შორის მდებარე პირაპირი; 16—I და II საფეხურებს შორის მდებარე პირაპირი.

კონსტრ. მიხედვით რ. არის ერთსაფეხურიანი და მრავალსაფეხურიანი (შედგენილი).

**რაკეტა მ ე ტ ე ო რ ო ლ ო გ ი უ რ ი,** რაკეტა, რ-ის საშუალებითაც ატმოსფეროს ზედა ფენებში აქვთ ატმოსფეროს სტრუქტურული პარამეტრებისა (ტემპ-რა, წნევა, სიმკვრივე, ჰაერის შედგენილობა) და ქარის მიმართულების გამზომი ხელსაწყოები. მეტეოროლ. რ. ადის 100—150 *კმ*-მდე (ჩვეულებრივ, 65—70 *კმ*), მისი მასა 300—400 *კგ*-მდეა (ჩვეულებრივ, 80 *კგ*).

რ. შედგება ორი ნაწილისაგან: ძრავასა და განცალებადი თავისაგან, სადაც მოთავსებულია გამზომი ხელსაწყოები. ხელსაწყოების დედამიწაზე დაბრუნების დროს იყენებენ პარაშუტს, რაც უზრუნველყოფს ხელსაწყოების უვნებელ დაშვებას. რ-ის მოძრაობის დიდი სიჩქარე გავლენას ახდენს უმრავლესი გასაზომი პარამეტრის სიდიდეზე, ამიტომ რ-ებით მიღებული მეტეოროლ. მონაცემების დამუშავების დროს აუცილებელია ამ გავლენის გათვალისწინება, რ-თვისაც იყენებენ სპეც. თეორ. და ნახევრად-ემპირიულ თანაფარდობებს. რ-ებში ატმ. ტემპ-რა იზომება წინაღობიანი თერმომეტრებით, მიკროთერმოწინაღობებით, ორი მანომეტრით (მონაცემები შემდგომ მუშავდება შესაბამისი ფორმულით) და სხვ. ატმოსფეროს წნევა და სიმკვრივე იზომება მემბრანული, თბური, იონური და მაგნიტოელექტრული მანომეტრებით. რ-იდან საგანგებოდ გამოიტყორცნება სფერო, რ-ისვარდნის სიჩქარით შესაძლებელია განვსაზღვროთ ატმ. სიმკვრივე, ხოლო ამ სფეროს პორიზ. გადაადგილების სიდიდით — ქარის სიჩქარე. ატმ. შედგენილობა განისაზღვრება მასსპექტრომეტრიული მეთოდებით.

*ლიტ.*: К о н д р а т ь е в К. Я., Метеорологические исследования с помощью ракет и спутников, Л., 1962.

**რაკეტა-მატარებელი,** მრავალსაფეხურიანი (2-4) ბალისტიკური რაკეტა; რ-ის დანიშნულებაა კოსმოსში დედამიწის ხელოვნური თანამგზავრების, ავტომატური საპლანეტათშორისო კოსმოსური ხომალდებისა და სხვ. გაყვანა. ენერგეტიკული მახასიათებლებისა და სასარგებლო ტვირთის ორბიტაზე გაყვანის მიხედვით არის მსუბუქი (500 *კგ*-მდე), საშ. (10 *ტ*-მდე), მძიმე (100 *ტ*-მდე) და ზემძიმე (100 *ტ*-ზე მეტი). რ.-მ-ის პირველ საფეხურებზე საწვავად უმეტესად ნავთის ან თხევად ჟანგბადს იყენებენ (მაგ., „ვოსტოკ", სსრკ), მაღალი საფეხურის რაკეტულ ძრავებში—სათბობის მაღალდუღებად კომპონენტებს (მაგ., „ტიტან-2", აშშ), აგრეთვე თხევად წყალბადსა და ჟანგბადს (მაგ., „სატურნ-5", აშშ).

რ.-მ-ებს აქვს შედარებით მცირე მასა და საწვავის დიდი მარაგი — 85—90% სასტარტო მასისა, რ-იც ათეულებიდან ათასეულ *ტ*-მდე აღწევს. რ.-მ-ის მოძრაობის ხანგრძლივობა *აქტიურ უბანზე* შეიძლება 15—18 *წთ*-ს აღწევდეს.

**რაკეტები საბრძოლო,** რაკეტები, რ-თაც მოსპობის საშუალებები მიაქვთ მიზანთან. კონსტრუქციის მიხედვით განარჩევენ: ბალისტიკურ და მფრინავ, მართულ და არამართულ რაკეტებს; დანიშნულების მიხედვით — ტანკსაწინაღო მართულს, ტაქტიკურს, ოპერატიულ-ტაქტიკურს და სტრატეგიულს (მათ საკონტინენტშორისოსაც უწოდებენ). იხ. აგრეთვე *რაკეტული იარაღი*.

**რაკეტის საფეხური,** *შედგენილი რაკეტის* ნაწილი, რ-იც თავისი ძრავების მუშაობის შედეგად ფრენის ტრაექტორიის განსაზღვრულ უბანზე უზრუნველყოფს რაკეტის გაქანებას, შემდეგ კი სცილდება მას. რ. ს. ერთსაფეხურიანი რაკეტაა, რ-ისთვისაც შედგენილი რაკეტის დანარჩენი ნაწილი (შემდგომი საფეხურები და სათავო ნაწილი) სასარგებლო ტვირთს წარმოადგენს. რ. ს. შედგება რაკეტული ძრავებისა და მზიდი ძალური კონსტრუქციისაგან, საწვავიანი ავზებისა და საწვავის მისაწოდებელი სისტემებისაგან, მართვის სისტემებისა და საფეხურების განსაცალკევებელი მექანიზმებისგან. საწვავის მთლიანად დახარჯვის შემდეგ რ. ს. სცილდება შედგენილ რაკეტას.

**რაკეტოდრომი,** იგივეა, რაც *კოსმოდრომი*.

**რაკეტული იარაღი,** სისტემა, რ-შიც განადგურების საშუალებები მიზანთან მიაქვთ მართულ ან არამართულ რაკეტებს; წარმოადგენს კომპლექსს, რ-იც შეიცავს ბირთვულ ან ჩვეულებრივ მუხტიან რაკეტას, გამშვებ დანადგარს, დამიზნების საშუალებებს, შემმოწმებელ-გამშვებ მოწყობილობას, რაკეტის ფრენის მართვის საშუალებებს, სატრანსპ. საშუალებებსა და სხვა აუცილებელ მოწყობილობას. რ. ი-ის ძირითადი თვისებებია: რაკეტის ფრენის დიდი მანძილი და მაღალი სიჩქარე, უძლიერესი დამანგრეველი ძალის ფეთქებადი ნივთიერების შემცველი მუხტების მიზნამდე მიტანის უნარი, მიზნის მოსპობის დიდი სიზუსტე, მანევრულობა ფრენის ტრაექტორიაზე და მცირე მოწყვლადობა, აგრეთვე საბრძოლო მზადყოფნის მაღალი ხარისხი. პრიმიტ. რ. ი-ს (ისარზე დამაგრებული ფეთქებადი ნივთიერებით დატენილი ქაღალდის პილზები) იყენებდნენ ინდოეთსა და ჩინეთში (X—XII სს.) ციხეების გარემოცვის დროს. XIX ს-ში მცირე კალიბრის რაკეტები იყო რუს., დიდი ბრიტ. და სხვ. სახელმწიფოთა შეიარაღებულ ძალებში. დაკუთხვილლულიანი არტილ. განვითარების შედეგად რაკეტებმა დაკარგეს მნიშვნელობა, ისინი მოიხსნა შეიარაღებიდან და დავიწყებას მიეცა.

XX ს. 30-იან წლებში სსრკ-ში დამუშავდა რაკეტების რამდენიმე სისტემა. 1939 მდ. ხალხინ-გოლთან ბრძოლების დროს საბჭ. ავიაციამ გამოიყენა *რეაქტიული ჭურვები*. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს დიდად გაითქვა სახელი საბჭ. გვარდიულმა რეაქტიულმა ნაღმსატყორცნმა (ე. წ. „კატიუშა"). 1942 რაკეტებით შეიარაღდა აშშ-ისა და დიდი ბრიტ., 1943-იდან კი გერმ. სამხ.-საჰაერო ძალები. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს ფაშისტურმა გერმანიამ გამოიყენა ბალისტიკური მართული რაკეტა ფაუ-2, რ-ის საბრძოლო ნაწილი 1000 *კგ* ფეთქებად ნივთიერებას შეიცავდა. 50—60-იან წლებში სსრკ-ში, აშშ-ში, დიდ ბრიტანეთში, საფრანგეთში, მოგვიანებით ჩინეთშიც შეიქმნა და შეიარაღებაში დაინერგა სხვადასხვა დანიშნულების რაკეტები. რ. ი. მიიღეს აგრეთვე ჩრდ. ატლანტიკის პაქტის და ვარშავის ხელშეკრულების მონაწილე ქვეყნებმა.

სტარტისა და მიზნის ადგილმდებარეობის მიხედვით განარჩევენ შემდეგი კლასის რაკეტებს: „დედამიწა-დედამიწა", „დედამიწა-ჰაერი", „ჰაერ-დედამიწა", „ჰაერ-ჰაერი". დანიშნულების, გამოყენებული რაკეტების კლასის მუხტის სიმძლავრისა და საბრძოლო ამოცანების მიხედვით განარჩევენ სტრატეგიულ, ოპერატიულ-ტაქტიკურ და ტაქტიკურ რაკეტებს. საბჭ. შეიარაღებულ ძალებში არის სამივე ტიპის რ. ი. რაკეტების გაშვება შესაძლებელია სტაციონარული საშახტე დანადგარებიდან, თვითმფრინავებიდან, წყალქვეშა და წყალზედა საბრძოლო გემებიდან. არსებობს აგრეთვე თვითმავალი და გადასატანი გასაშვები დანადგარები. საზღვარგარეთის ქვეყნებიდან ყველაზე უკეთ განვითარებული რ. ი. აქვს აშშ-ს (იხ. ცხრ.).

ამერიკის შეიარაღებული ძალების ზოგიერთი რაკეტის მახასიათებელი

| რაკეტის სახელწოდება | დანიშნულება | გაშვების სიშორე, *კმ* | საბრძოლო ნაწილი | ძრავა |
|---|---|---|---|---|
| 1 | 2 | 3 | 4 | 5 |
| „მინიტმენ-2" | სტრატეგიული | დაახლ. 11000 | ბირთვული | მყარი საწვავით |
| „ტიტან-2" | —„— | დაახლ. 11000 | თერმობირთვული | თხევადი საწვავით |
| „პოლარის A-3" | სტრატეგიული | 4600 | ბირთვული | მყარი საწვავით |
| „პოსეიდონი" | —„— | 4600 | —„— | —„— |
| „პერშინგი" | ტაქტიკური | 185—740 | —„— | თხევადი საწვავით |
| „სერჟანტი" | —„— | 41—140 | —„— | მყარი საწვავით |
| „ლანსი" | —„— | 5—120 | ბირთ. ჩვ. | თხევადი საწვავით |
| „ონესტ ჯონი" | —„— | 9—40 | ბირთვული | მყარი საწვავით |

**რაკეტული საწვავი,** ნივთიერება ან ნივთიერებათა ერთობლიობა, რ-საც იყენებენ *რაკეტული ძრავების* ენერგიისა და მუშა სხეულების წყაროდ.

ცნობილია ქიმ. და არაქიმ. რ. ს.: ქიმ. რ. ს-ით მომუშავე ძრავებისათვის საჭირო ენერგია გამოიყოფა ქიმ. რეაქციების შედეგად. ამ დროს წარმოქმნილი აირადი პროდუქტები წარმოადგენენ მუშა სხეულებს, რ-ებიც უზრუნველყოფენ რაკეტულ ძრავას საქშენში თბური ენერგიის გარდაქმნას ძრავას საქშენიდან გამომავალი ნაკადის კინეტიკურ ენერგიად. არა ქიმ. რ. ს-ზე მომუშავე ძრავებისათვის შიგაბირთვული გარდაქმნების ენერგია ან ელექტრული ენერგია გადაეცემა სპეც. ნივთიერებებს—მუშა სხეულებს და მათ წყაროს.

ქიმ. რ. ს-ის ძირითადი ენერგეტ. მახასიათებელი (კუთრი წევა — წევა, როცა საწვავის ხარჯია 1 *კგ/წმ*) განისაზღვრება ჟანგვის, დაშლის ან რეკომბინაციის რეაქციების სითბოს რაოდენობით და რეაქციის პროდუქტების ქიმ. შედგენილობით.

კომპონენტების შემცველობის მიხედვით რ. ს. არის ერთ-, ორ-, სამ- და მრავალკომპონენტიანი, კომპონენტების აგრეგატული მდგომარეობის მიხედვით — თხევადი, მყარი, ჰიბრიდული, ფსევდოთხევადი, ჟელეს მსგავსი და ა. შ. აგრეგატული მდგომარეობა განსაზღვრავს რაკეტულ ძრავას კონსტრუქციას, მის ხასიათსა და გამოყენების რაციონალურ უბანს. განსაკუთრებით ფართოდ იყენებენ თხევადსა და მყარ რ. ს-ს.

**რაკეტული ძრავა** (რძ), რაკეტებისათვის განკუთვნილი *რეაქტიული ძრავა*, რ-იც თავისი მუშაობისათვის არ საჭიროებს ატმოსფერულ ჰაერს. რძ. წარმოადგენს კოსმონავტიკაში გამოყენებული ძრავების ძირითად ტიპს. რეაქტიული ჭავლის კინეტიკურ ენერგიად გარდაქმნილი ენერგიის სახეობის მიხედვით განასხვავებენ რძ-ის შემდეგ სახეობებს: ქიმიურს ან თერმოქიმიურს (ქრძ), *ატომურ რაკეტულ ძრავას* (არძ) და *ელექტრულ რაკეტულ ძრავას* (ერძ). ყველაზე მეტად გავრცელდა ქრძ, ე. ი. ქიმ. რაკეტული საწვავით მომუშავე რძ. არძ და ერძ დამუშავების სტადიაშია. სხვადასხვა ტიპის ქრძ-ების პრინციპული სქემები და მუშაობის პროცესები პრაქტიკულად ერთმანეთის ანალოგიურია. ყოველი მათგანი შეიცავს ძირითად აგრეგატს, რ-შიც შედის *წვის კამერა* და რეაქტიული *საქშენი*. მცირე გამონაკლისის გარდა ყველა ქრძ მუშაობს უწყვეტი რეჟიმით, ხოლო აირების წნევა წვის კამერაში ძრავას მუშაობის პროცესში დაახლ. მუდმივია. საწვავის აგრეგატული მდგომარეობის მიხედვით განასხვავებენ *თხევადსაწვავიან*

*რაკეტულ ძრავას* (თრძ), *მყარსაწვავიან რაკეტულ ძრავას* (მრძ), ჰიბრიდული (კომბინირებული) საწვავით მომუშავე რძ-ს (ჰრძ) და სხვ; მრძ-ს, რ-იც ყველა რძ-ს პროტოტიპია, იყენებენ სასიგნალო, საფეიერვერკო და საბრძოლო რაკეტების გასაშვებად, აგრეთვე კოსმონავტიკაში. მისი ღირსებებია: საიმედოობა და ექსპლუატაციის სიმარტივე, მუდმივი სამოქმედო მზადყოფნა ხანგრძლივი შენახვის პირობებში; ნაკლია საუკეთესო თრძ-ებთან შედარებით ნაკლები ეფექტურობა, რეაქტიული წევის სიდიდისა და მიმართულების რეგულირების სიძნელე და, როგორც წესი, გამოყენების ერთგზისობა. მრძ-ს შეუძლია განავითაროს ქრძ-თვის სარეკორდო წევა, მისი კუთრი იმპულსი აღწევს 2,5—3 (*კნ·წმ*)/*კგ*.

თანამედროვე რძ-ებიდან ყველაზე სრულყოფილია თრძ, რ-საც აქვთ რამდენიმე რთული ავტომ. სისტემა (ამუშავებისა და გაჩერების, წევისა და საწვავის კომპონენტების ხარჯვის რეგულირებისა, წევის ვექტორის მართვისა და სხვ.). ცალკეული თრძ-ების მაქს. წევა დაახლ. 10 *მეგნ*-ია, კუთრი იმპულსი—4,5 (*კნ·წმ*)/*კგ*. ჰრძ-ში ერთდროულად იყენებენ საწვავის თხევადსა და მყარ კომპონენტებს, მასში მიმდინარეობს საწვავის ე. წ. ჰეტეროგენული წვა. კუთრი იმპულსის ათეულჯერ და ასეულჯერ გაზრდა შესაძლებელია ერძ-ს მეშვეობით, რ-შიც ელექტრული ენერგია გარდაიქმნება რეაქტიული ჭავლის კინეტიკურ ენერგიად. თეორიულად ზღვრული შესაძლებლობების მქონე რძ-ა ფოტონური (კვანტური) რძ, რ-შიც რეაქტიული ჭავლი წარმოიქმნება გამოსხივების კვანტებით (იხ. *ფოტონი*). *ფოტონური რაკეტული ძრავას* (ფრძ) გამოყენების შესაძლო სფეროა ვარსკვლავთშორისი ფრენა.

რაკეტულსა და კოსმ. ტექნიკაში გამოყენების ხასიათის მიხედვით რძ-ები არის: სამარშო (რაკეტის ძირითადი ძრავები, რ-ებიც ანიჭებენ მას, მაგ. კოსმ. სიჩქარეს), მმართველი, სამუხრუჭო, მაკორექტირებელი, საორიენტაციო, მასტაბილიზებელი და სხვ.; ავიაციაში რძ-ებს იყენებენ ძირითად და დამხმარე (სასტარტო, მაჩქარებელი) ძრავებად.

**რაკვერე,** ქალაქი, ესტ. სსრ რაკვერეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, ტალინიდან 98 *კმ*. სავაჭრო მოწყობილობის წარმოება, სახამებელ-ბადაგის, ხორცის, რძის პროდუქტების, სატყეო კომბინატები, ალაოს ქ-ნა. პედსასწავლებელი. დრამ. თეატრი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. რ. პირველად მოხსენიებულია XIII ს-ში. მთა ვალიმიაგაზე XIII ს. ციხე-დარბაზის ნანგრევებია.

**რაკკკ,** რ უ ს ე თ ი ს ა ხ ა ლ გ ა ზ რ დ ა თ ა კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი კ ა ვ შ ი რ ი, იხ. *სრულიად საკავშირო ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი*.

**რაკოვი** ვასილი ივანეს ძე [დ. 26. I (8. II). 1909, პეტერბურგი], ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (7. II. 1940 და 22. VII. 19444), ავიაციის გენ.-მ. (1958), სამხ.-საზღვ. მეცნ. დოქტორი (1967), პროფესორი (1969). სკკპ წევრი 1932-იდან. წითელ არმიაშია 1928-იდან. 1942 დაამთავრა სამხ.-საზღვ. აკადემია, 1946 — გენშტაბის აკადემია, მონაწილეობდა საბჭ. კავშირ-ფინეთის ომში (1939—40), დიდ სამამულო ომში (1941—45). ომის შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობაზე იყო არმიაში. 1971-იდან თადარიგშია. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**რაკოვსკი** გეორგი [12 (24). IV. 1821, კოტელი, — 9 (21). X. 1867, ბუქარესტი], ბულგარელი რევოლუციონერი. 1841 ათენში დააარსა საიდუმლო ორგანიზაცია ბულგარეთსა და საბერძნეთში გამათ. ანტიოსმ. აჯანყების მოსაწყობად. იმავე წელს სათავეში ჩაუდგა ანტიოსმ. აჯანყებას ბრაილში (რუმინეთი). 1853 შეეცადა ანტიოსმ. აჯანყება მოეწყო ბულგარეთში; 1854 აჯანყებულთა რაზმს ხელმძღვანელობდა სტარა-პლანინაში. 1861—62 ბელგრადში დააარსა პირველი ბულგარეთის ლეგია (ორი სამხ. ფორმირება, 500 კაცი), შეიმუშავა გეგმა ჩეტების (პარტიზ. რაზმების) ცენტრალიზებულ სამხ. ორგანიზაციებად გარდაქმნის შესახებ. ეწეოდა ჟურნალისტურ მოღვაწეობას, ავტორია ლიტ.-მხატვრული თხზულებებისა. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია თხზულება „ტყის მგზავრი“ (1857), პირველი რევ. პოემა ბულგ. ლიტ-რაში, რ-მაც დიდი გავლენა მოახდინა 60—70-იანი წწ. ბულგ. ლიტ-რაზე.

**რაკოცი** (Rakoczi), დ ი ე რ დ I რ ა კ ო ც ი (8. VI. 1593, სერენჩი, — 11. X. 1648, დიულაფეჰერვარი), ტრანსილვანიის მთავარი (1630-იდან). ბეტლენ გაბორის მემკვიდრე და მისი პოლიტიკის გამგრძელებელი. მონაწილეობდა *ოცდაათწლიან ომში*; 1644 თებ. 30-ათასიანი ჯარით გაილაშქრა ჰაბსბურგების წინააღმდეგ. მას მიემხრო ჩრდ. უნგრ. მოსახლეობაც. დაიკავა სლოვაკიის დიდი ნაწილი, 1645 ბრნოს მოალყე შვეციის ჯარებს შეუერთდა. 1645 დეკ. ქ. ლინცში საზავო ხელშეკრულება დადო უნგრ. მეფე ფერდინანდ III ჰაბსბურგთან. მეგობრული ურთიერთობა დაამყარა ბ. *ხმელნიცკისთან*.

**რაკოცი ფერენც II** (Rakoczi Ferenc) (27. III. 1676, ბორში,—8. IV. 1735, როდოსტო, ახლანდ. თექირდაღი, თურქეთი), უნგრელი ხალხის ანტიჰაბსბურგული გამათავისუფლებელი ომის ხელმძღვანელი 1703 — 11. უნგრ. და ტრანსილვანიის დიდი ფეოდალების შთამომავალი. აღიზარდა იეზუიტების სკოლაში. 1692-იდან შაროშის კომიტატის იშპანი (მმართველი). 1704 ივლ. ტრანსილვანიის მთავრად აირჩიეს. შექმნა უნგრ. რეგულარული ჯარი, ურთიერთობა დაამყარა (1707) რუსეთთან. გამათ. ომის დამარცხების (1711) შემდეგ ემიგრაციაში იყო რუსეთში, შემდეგ საფრანგეთსა და ოსმალეთში. 1906 რ-ის ნეშტი ოსმალეთიდან უნგრეთში გადმოასვენეს.

**რაკურსი** (<ფრანგ. raccourci — შემოკლება), ს ა ხ ვ ი თ ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი, გამოსასახავი საგნების პერსპექტიული შეკვეცა (იხ. *პერსპექტივა*).

**რაკურსი** კ ი ნ ო გ ა დ ა ღ ე ბ ა შ ი, ობიექტის გამოსახვა სხვადასხვა წერტილიდან უძრავი ან მოძრავი კინოკამერით. ოპერატორის ხელოვნების აქტ. ხერხი, რ-საც იყენებენ ფილმის გამოსახულებით — სამონტაჟო კომპოზიციისათვის. იგი მოქმედების, მნიშვნელოვანი მოვლენების, აგრეთვე ადამიანის მიმიკის, მოძრაობის, ჟესტის ყოველმხრივი ჩვენების საშუალებას იძლევა.

**რამა,** ძვ. ინდური ეპოსის „რამაიანის“ და „მაჰაბჰარატის“ გმირი, რ-იც ჩრდ. ინდოეთიდან კ. ლანკაზე (შრი-ლანკა) მიემგზავრება დემონ რავანას ტყვეობიდან თავისი ცოლის სიტას გასათავისუფლებლად. ინდუისტურ რელიგიაში რ. წარმოდგენილია ვიშნუს ერთ-ერთ მიწიერ განსახიერებად (მეშვიდე ავატარა), ხოლო ვიშნუიზმში კრიშნასთან ერთად კულტის მთავარი ობიექტია. რ. ეწოდება აგრეთვე ვიშნუს მეექვსე ავატარას, რ-იც პარაშურამის („ნაჯახიანი რამა“) სახელით არის ცნობილი.

**რამა,** ტაილანდის (სიამი) მეფეები *ჩაკრის* დინასტიისა.

**რამადანი,** მუსლიმანური კალენდრის (*ჰიჯრის*) მეცხრე თვე. ისლამის დოგმის მიხედვით, ამ თვეში იქნა „ზეგარდმოვლენილი“ *ყურანი*. რ-ში მუსლიმანებმა მარხვა უნდა დაიცვან: მზის ამოსვლიდან მზის ჩასვლამდე იკრძალება ჭამა, სმა, თამბაქოს მოწევა, კეთილსურნელებათა ყნოსვა, რაიმე სიამოვნების მიღება.

**რამათ-განი,** ქალაქი ისრაელის დას. ნაწილში, თელ-ავივის ოლქში. 121 ათ. მცხ. (1975). რკინიგზის სადგური. საფეიქრო, სამკერვალო, კვების (უმთავრესად ბოსტნეულისა და ხილის გადამუშავება, შოკოლადის, თამბაქოს ნაწარმის დამზადება) მრეწველობა. ხელსაწყოთმშენებლობა. ალმასის დაწახნაგება. ალმასის ბაზარი.

**„რამაიანა“,** უძველესი ინდური ეპოპეა, შექმნილი ე. წ. ეპიკურ სანსკრიტზე, ძვ. წ. IV ს-ში, აღმ. ინდოეთში. სახალხო მთქმელების მიერ შევსებული და მოდიფიცირებული საბოლოოდ ჩამოყალიბდა ახ. წ. II ს-ში. „რ-ის“ ავტორობას მიაწერენ ლეგენდარულ ინდ. პოეტს ვალმიკის. თხზულება ასახავს ლეგენდარული მეფის რამას საგმირო საქმეებს. „რ-ს“ უდიდესმა პოპულარობამ განსაზღვრა მისი გმირების გაღმერთება შუა საუკუნეებში. იგი იქცა ვიშნუიზმის ერთ-ერთ წმინდა წიგნად; რედაქციული გადამუშავების შედეგად მასში გაჩნდა რელიგ. ელემენტი; რამამ დაკარგა ადამიანური სახე, წარმოდგენილ იქნა როგორც ღმერთ ვიშნუს VII განსახიერება (ინკარნაცია). „რ-ის“ ჩვენამდე მოღწეული რედაქცია შვიდი წიგნისაგან შედგება. პირველი და მეშვიდე წიგნები გვიანდ. წარმოშობისაა. გამოირჩევა რელიგ. მორალის მქადაგებლობით, ენობრივად და შინაარსობრივადაც განსხვავდება სხვა ნაწილებისაგან. „რ-მ“ დიდი გავლენა მოახდინა მომდევნო პერიოდში კლასიკურ სანსკრიტზე შექმნილ ეპიკურ პოეზიაზე. მისი სიუჟეტი ხშირად გამოიყენებოდა შემდგომი ხანის ინდურ კლასიკურ პოეზიასა და დრამატურგიაში (კალიდასა, ბჰავაბჰუტი და სხვ.). „რ-ის“ ვერსიები შეტანილია „მაჰაბჰარატის“ ეპიკურ ციკლებში და პურანებში, ბუდისტური და ჯაინისტური ლიტ-რის ძეგლებში. „რ.“ ასახავს საზ. განვითარებისა და კულტურის უფრო მაღალ დონეს, ვიდრე „მაჰაბჰარატა“. ცნობილია ტამილური ვერსია (XI ს.), თარგმანები მალაიალამურ, მარათულ და სხვა ახ. ინდ. დრავიდულ ენებზე; მათ დიდი როლი შეასრულეს ახ. ინდ. ლიტ-რების ჩამოყალიბებაში. ამათგან ყველაზე მნიშვნელოვანია ტულსიდასის ჰინდიზე დაწერილი პოემა. „რ-ს“ პოპულარობა გასცდა ინდ. ფარგლებს (ტიბეტი, ჩინეთი, სამხრ.-აღმ. აზიის ქვეყნები). X ს-ში ითარგმნა ძვ. იავურ ენაზე. უფრო გვიან „რ-ის“ სიუჟეტის საფუძველზე შეიქმნა საგმირო ეპოსი ინდოჩინეთისა და ინდონეზიის სხვადასხვა ენებზე. „რ.“ საუკუნეების მანძილზე შთაგონების წყაროდ იქცა ამ ქვეყნების სახვითი ხელოვნ. და თეატრისათვის.

*გამოც.*: რამაიანა, თბ., 1951; Valmiki. Ramayana, ed. by T. R. Krishnacharya and T. R. Vyasacharya, Bombay, 1911—13; M a z u m d a r S., The Ramayana, [Bombay, 1958];

*ლიტ.*: Г р и н ц е р П. А., Махабхарата и Рамаяна, М., 1970; მ ი ს ი ვ ე, Древнеиндийский эпос, М., 1974; S a n k a l i a H., The Ramayana, New Delhi, 1973; S a s t r i V. S. S., Lectures on the Ramayana, [Madras, 1952]; S i t a r a m i a h V., Valmiki Ramayana, New Delhi, 1972. *მ. ანდრონიკაშვილი.*

**რამაკრიშნა** (საერო სახელი გ ა დ ა დ ჰ ა რ ჩ ა ტ ე რ ჯ ი) [18. II. 1836, კამარპუკური (დას. ბენგალია), — 16. VIII. 1886, კალკუტა], ინდოელი ფილოსოფოს-მისტიკოსი, რელიგიური რეფორმატორი, ნეოინდუიზმის წარმომადგენელი. რ-ს აზრით, ყველა რელიგია მხოლოდ სხვადასხვა გზას წარმოადგენს ღმერთისაკენ. თავის თავს იგი აბსოლუტური იდეალიზმის — *ვედანტას* — მიმდევრად თვლიდა, მაგრამ აღიარებდა მატერ. სამყაროს რეალობას. ამით ცდილობდა გაეერთიანებია აბსოლუტური მონიზმი (ადვაიტა) და შეზღუდული მონიზმი (ვიშიშადვაიტა). მნიშვნელოვანია მისი პრაქტ. მოძღვრება, რ-საც გადმოსცემდა ქადაგების დროს. რ-ს მოწაფისა და მიმდევრის *ვივეკანანდას* მიერ დაარსებული საზ-ბა „რამაკრიშნას მისია“ (1897) დღესაც მთავარი რელიგ. ცენტრია ინდოეთში.


ვ. რაკოვი.


გ. რაკოვსკი.


რაკოცი ფერენც II.



ჩ. ვ. რამანი.




რამზაუერის ეფექტი. რამზაუერის ეფექტი გამოიხატება ატომებთან ელექტრონების შეჯახების (როცა ელექტრონების ენერგია≈1 ევ-ია და თანდათან იზრდება≈12 ევ-მდე) ეფექტური განივკვეთის მკვეთრად გამოსახული ღრმა მინიმუმის არსებობაში. ეს მოვლენა, რომელიც ნაწილაკთა კლასიკური მექანიკის ფარგლებში აუხსნელია, იმით არის განპირობებული, რომ ატომებთან ურთიერთქმედებისას ნელი ელექტრონები ისე იქცევიან, როგორც ტალღები. მოძრავი ელექტრონის შესაბამის ტალღის სიგრძესა და ატომის მახასიათებელ ზომებს შორის განსაზღვრული თანაფარდობისას იქმნება განსაკუთრებით ხელსაყრელი პირობები ატომში ტალღების დაუბრკოლებლად გასვლისათვის. რამზაუერის ეფექტი არსებით როლს ასრულებს აირებში ელექტრული განმუხტვის დროს მიმდინარე პროცესებში. $\sigma_s$ არის ელექტრონების დრეკადი გაბნევის ეფექტური განივკვეთი (სმ²); E—ელექტრონის ენერგია (ევ). წირები გამოსახავს ამ სიდიდეთა შორის დამოკიდებულებას სხვადასხვა აირისათვის ($He$, $H_2$, $Ar$, $Kr$).

**რამანი** (Raman) ჩანდრასეკჰარა ვენკატა (7. XI. 1888, ტირუჩირაპალი, — 21. XI. 1970, ბენგალურუ), ინდოელი ფიზიკოსი. სწავლობდა მადრასის უნ-ტში (1903—07). 1907—17 მსახურობდა ფინანსთა დეპარტამენტში, იმავე დროს მეცნ. მუშაობას ეწეოდა მეცნ. განვითარების ინდ. ასოციაციის ლაბორატორიებში, რ-ის ჩამოყალიბებაში რ-მა აქტიური მონაწილეობა მიიღო. 1917—33 მუშაობდა კალკუტის უნ-ტში. 1925 სსრკ მეცნ. აკად. მიწვევით იყო სსრკში. 1933-იდან მეცნ. ინ-ტის პროფესორი და დირექტორი, 1947-იდან რ-ის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორი ბენგალურუში. ინდ. მეცნ. აკად. პრეზიდენტი (1934-იდან). ძირითადი შრომები აქვს ოპტიკაში, აკუსტიკაში და სხვ. 1928 აღმოაჩინა *სინათლის კომბინაციური გაბნევა* (კ. კრიშნანთან ერთად) და განმარტა ეს მოვლენა როგორც *კომპტონის ეფექტის* ოპტ. ანალოგი (ნობელის პრემია, 1930). რ-მა ბევრი რამ გააკეთა ინდ. მეცნ. განვითარებისათვის, როგორც სამეცნ. დაწესებულებათა ორგანიზატორმა და ხელმძღვანელმა და როგორც პედაგოგმა. სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1947). საერთაშ. ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" (1957).

**რამანის ეფექტი**, იგივეა, რაც *სინათლის კომბინაციური გაბნევა*.

**რამაპითეკი** (Ramapithecus), უმაღლესი განვითარების მაიმუნი, რ-საც ადამიანის წინაპრად თვლიან. რ-ის ქვედა ყბის ფრაგმენტები, რ-ებიც აღმოაჩინა ამერ. მეცნ. ლუისმა (1934—35 ინდოეთში — სივალიკის მთებში), ორ სხვადასხვა სახეობას განეკუთვნება: Ramapithecus hariensis, მიოცენური ეპოქისა და Ramapithecus brevirostris — პლიოცენური ეპოქისა. ადამიანის კბილებისაგან განსხვავებით, რ-ის პირველი ძირითადი კბილი შედარებით მცირეა მეორეზე, მასზევე შეინიშნება ცინგულუმი, ეშვის კბილბუდე გაცილებით მეტია ლატერალურ საჭრელ კბილბუდეზე. ქვედა ყბა მაღალია, ძირითადი კბილები ფართოა და სხვ.

**რამბერი** (Rambert) მარი (ნამდვ. სახელი და გვარი მ ა რ ი ა მ  რ ა მ ბ ე რ გ ი, Ramberg) (დ. 20. II. 1888, ვარშავა), ინგლისელი ბალეტის მსახიობი და თეატრ. მოღვაწე. 1910—12 სწავლობდა ე. ჟაკ-დალკროზის ინ-ტში (ჰელერაუ). 1911 ამ ინ-ტის მოწაფეებთან ერთად გამოდიოდა მოსკოვსა და პეტერბურგში. 1917—23 მეცადინეობდა პარიზსა და ლონდონში (ე. ჩეკეტისა და ს. ასტაფიევასთან). 1920 ლონდონში გახსნა საბალეტო სკოლა. 1930 შეადგინა პირველი ინგლ. მუდმივი საბალეტო დასი, რ-საც 1934 „ბალე რამბერი" ეწოდა. ამ დასის სპექტაკლებმა დიდი გავლენა იქონია ეროვნ. ინგლ. ბალეტის ჩამოყალიბებასა და განვითარებაზე. 1972 გამოსცა ავტობიოგრ. ხასიათის წიგნი „ვერცხლისწყალი".

**რამბო** (Rambaud) ალფრედ (2. VII. 1842, ბეზანსონი, — 10. XI. 1905, პარიზი), საფრანგეთის პოლიტიკური მოღვაწე და ისტორიკოსი. მორალურ და პოლიტ. მეცნ. აკად. წევრი (1897). სორბონის პროფესორი 1881-იდან. 1895—1903 სენატორი, 1896—98 განათლების მინისტრი. რამდენჯერმე იყო რუსეთში დიპლ. მისიით. განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდა ბიზანტ., რუს. და გერმ. პოლიტ. ისტორიას და საერთაშ. ურთიერთობების შესწავლას. ე. *ლავისსთან* ერთად გამოაქვეყნა მრავალტომიანი კოლექტ. ნაშრომი „მსოფლიო ისტორია IV საუკუნიდან ჩვენ დრომდე" (ტ. 1—12, 1893—1901; პირველი რვა ტომი რუს. ენაზე გამოვიდა 1897—1903 იმავე სახელწოდებით, ხოლო ბოლო ტომები — სათაურით „XIX ს. ისტორია" (ტ. 1—8, 1905—07).

**რამბულიე**, წმინდამატყლიანი ცხვრის ჯგუფი სამატყლე-სახორცე მიმართულებისა. პირველად XIX ს. შუა წლებში გამოიყვანეს საფრანგეთში (რამბუიეში—Rambouillet) ესპანეთიდან შემოყვანილი სხვადასხვა ჯიშის მერინოსების შეჯვარებით. საწყის ფორმებთან შედარებით რ. გამოირჩევა სიდიდით, უკეთესი აგებულებით, ადრეულობით, მატყლის დიდი სიგრძითა და სიხშირით. ერკემლის მასა 80 — 90 *კგ*, ნერბისა 50—60 *კგ*. მატყლი 64—70 ხარისხისაა, სიგრძით 6—7 *სმ*. ერკემლის მატყლის ნაპარსია 8—10 *კგ*, ნერბისა 5—7 *კგ*. რ-ს ჯიშის ცხვარი გავრცელებულია ავსტრალიაში, აშშ-ში, სამხრ. ამერიკაში და სხვ. სსრკ-ში რ. შემოიყვანეს აშშ-იდან და გამოიყენეს *ასკანიური წმინდამატყლიანი ცხვრის*, *ალთაური ცხვრის*, *კავკასიური წმინდამატყლიანი ცხვრის*, *სტავროპოლური ცხვრისა* და სხვ. ჯიშების გამოსაყვანად.

**რამენსკოე**, ქალაქი (1926-იდან) რსფსრ მოსკოვის ოლქში. რამენსკოეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, მოსკოვიდან 46 *კმ*. 83 ათ. მცხ. (1983). მთავარი საწარმოა სართავ-საფეიქრო კომბინატი „კრასნოე ზნამია", ფოლადის კონსტრუქციების, საანგარიშო ხელსაწყოების, ელექტრომექან. ქ-ნები. სამედ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ადგილი რამენიე ცნობილია 1328-იდან.

**რამესიდები**, ძვ. ეგვიპტის მეფეთა მეცნიერებაში მიღებული პირობითი სახელი. იხ. *რამსესი*.

**რამზაი**, რ ე მ ზ ი (Ramsay) უილიამ (2. X 1852, გლაზგო, — 23. VII. 1916, ჰაი-უიკომი), ინგლისელი ქიმიკოსი და ფიზიკოსი. პეტერბ. მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1913). ბრისტოლის უნტ-ისა (1880) და ლონდონის უნ-ტის კოლეჯის (1887—1913) პროფესორი. რ-ს პირველი შრომები მიეძღვნა მოლეკულურ ფიზიკას (იკვლევდა ბროუნის მოძრაობას, ნივთიერების კრიზისულ მდგომარეობას). განსაზღვრა თუთიის ატ. მასა (1884). დაასინთეზა პირიდინი აცეტილენისა და ციანწყალბადისაგან (1887). შექმნა ზედაპირული დაჭიმულობის სიდიდის მიხედვით მოლეკულური მასის განსაზღვრის მეთოდი (1893). ჯ. რელეისთან ერთად აღმოაჩინა არგონი (1894), გამოყო ჰელიუმი (1895). მ. ტრევერსთან ერთად აღმოაჩინა კრიპტონი, ქსენონი და ნეონი (1898). ამ შრომებისათვის რ-ს მიანიჭეს ნობელის პრემია (1904). 1910 გამოიგონა მიკროსასწორი (სიზუსტე $10^{-9}$ გ-მდე). რ-ს უკანასკნელი შრომები მიეძღვნა ელემენტების რადიოაქტ. გარდაქმნებს.

*ლიტ.*: С о л о в ь е в  Ю. И., П е т р о в  Л. П., Вильям Рамзай. 1852—1916, М., 1971.

**რამზაუერის ეფექტი**, ვიწრო აზრით — აირის მოლეკულების ან ატომების დიდი „შეღწევადობა" ნელი ელექტრონების მიმართ. უფრო ფართო აზრით — რომელიმე აირის ნეიტრალურ ატომებთან (მოლეკულებთან) ელექტრონების ურთიერთქმედების ანომალიური (კლასიკური ფიზ. პოზიციებიდან) ხასიათი. აღმოაჩინა გერმ. მეცნ. კ. რამზაუერმა (C. Ramsauer; 1879—1955) 1921 არგონში ელექტრონების გაბნევის შესწავლისას (იხ. *ნახ.*).

**რამზინი** ლეონიდ კონსტანტინეს ძე [14 (26). XII. 1887, სოფ. სოსნოვკა, ახლანდ. ტამბოვის ოლქის სოსნოვსკის რ-ნი, — 28. VI. 1948, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი თბოტექნიკის დარგში. 1914 დაამთავრა მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებელი. საკავშ. თბოტექ. ინ-ტის ერთ-ერთი ორგანიზატორი (1921—30 მისი დირექტორი, 1944-იდან სამეცნ. ხელმძღვანელი). 1943 მოსკ. ენერგეტ. ინ-ტში ჩამოაყალიბა ქვაბთმშენებლობის კათედრა. რ-ის მთავარი შრომები ეხება ქვაბთმშენებლობის პრობლემებს, საქვაბე დანადგარების გაანგარიშებას და სხვ.; შექმნა კონსტრუქცია სამრეწვ. პირდაპირი დინების ორთქლის ქვაბისა, რ-საც უწოდებენ „რ-ის ქვაბს". აქტიურად მონაწილეობდა გოელროს გეგმის დამუშავებაში. სსრკ სახელმწ. პრემია (1943). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: Советское прямоточное котлостроение, кр.: Прямоточные котлы Рамзина, М.—Л., 1948.

**რამი**, ბოჭკოვანი მცენარე ჭინჭრისებრთა ოჯახისა. ხშირად თ ე თ რ რ-ს (Boehmeria nivea) უწოდებენ (მ წ ვ ა ნ ე რ-ს ზოგჯერ ცალკე სახეობად გამოყოფენ). მრავალწლოვანი მცენარეა. მისგან ამზადებენ მაღალხარისხოვან ტექ. ქსოვილს, ქაღალდს (მაგ., ფულისათვის), თევზსაჭერ ბადეს. რ. დიდი რაოდენობით მოჰყავთ ჩინეთში, ნაკლებად — სამხრ. და აღმ. აზიის ქვეყნებში, კულტივირებულია აგრეთვე სხვა კონტინენტების სუბტროპ. და ტროპ. მხარეებში. სსრკ-ში მოჰყავთ ამიერკავკ. და შუა აზიის ზოგიერთ რესპუბლიკაში.

XX ს. 30-იან წწ. საქართველოში, უმთავრესად დას. რ-ნებში, ფართო მეცნ. და საწარმოო მუშაობა გაიშალა რ-ის კულტ. გასავრცელებლად.

**რამი** (ყოფ. თ ხ უ მ ი ნ ა), სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ოტობაიის სოფსაბჭო), საჯურზაყანოს დაბლობზე, მდ. ენგურის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 5 *მ*, გალიდან 32 *კმ*. ოტობაიის მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. პირველ ოტობაიაში (1 *კმ*). ბ-კა.

**რამიკები**, დაბალი ფენა ადრინდ. ფეოდალურ სომხეთში. ტერმინი „რ." სომხ ავტორებთან V ს-ში გვხვდება. რ-ისაგან შედგებოდა ქვეითი და ცხენოსანი რაზმები.

**რამიუ**, რ ა მ ი უ ზ ი (Ramuz) შარლ ფერდინანდ (24. IX. 1878, კიული, ვოს კანტონი,—23. V. 1947, პიული, ლოზანის მახლობლად), შვეიცარიელი მწერალი. წერდა ფრანგ. ენაზე. მისი ცნობილი რომანებია „ალინი" (1905), „ცხოვრების გარემოებანი" (1907), „ემე პაში, ვოდუაზელი მხატვარი" (1911), „სამიუელ ბელეს ცხოვრება" (1913) და სხვ. XIX ს. ფრანგ. ფსიქოლ. რომანის ტრადიციებს აგრძელებს. შემდეგ მის ნაწარმოებებში გაჩნდა ფანტასტ. და ზებუნებრიობის ელემენტები: „ცბიერის სამეფო" (1914), „ავადმყოფობისაგან განკურნება" (1917). რ. დიდ ფილოს. განზოგადებას აღწევს 30-იანი წწ. რომანებში: „ადამი და ევა" (1932), „ფარინე ანუ ყალბი ფულები" (1932), „ხავოიელი ყმაწვილი" (1936) და სხვ.

**რამიშვილი** გურამ სოლომონის ძე (დ. 3. XI. 1932, თბილისი), ქართველი საბჭ. მეცნიერი ტექ. კიბერნეტიკის დარგში, ტექ. მეცნ. დოქტორი (1977). დაამთავრა თსუ-ის ფიზ. ფაკ-ტი (1956), საქ. სსრ მეცნ. აკად. მართვის სისტემების ინ-ტის სახეთა გამოცნობის განყ-ბის გამგე (1967-იდან), ამავე ინ-ტის დირექტორის მოადგილე სამეცნ. ნაწილში (1981-იდან). რ-ის შრომები ეხება ადამიანისა და გამომთვლელი მანქანის ზეპირსიტყვიერ დიალოგს. შრომისათვის „სამეტყველო სიგნალის ინდივიდუალურ თავისებურებათა კვლევა და ხმების ავტომატური ვერიფიკაციის სისტემათა შემუშავება" 1982 მიენიჭა საქ. სსრ სახელმწ. პრემია. რ. არის ფონეტ. მეცნ. საერთაშ. საზ-ბის წევრი (აშშ 1981-იდან).

*თხზ.*: Автоматическое опознавание говорящего по голосу, М., 1981; Речевой сигнал и индивидуальность голоса, Тб., 1976.

**რამიშვილი** ვალერიან თომას ძე (დ. 14. I. 1907, სოფ. დიდი ვანი, ახლანდ. ჩოხატაურის რ-ნი), ქართველი საბჭ. მეცნიერი, პედ. მეცნ. დოქტორი (1965), პროფესორი (1967), საქ. სსრ სკოლის დამს. მასწავლებელი (1960), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1977). 1933 დაამთავრა თბილ. სახელმწ. პედ. ინ-ტი. მუშაობდა სკოლაში, თსუ-ში, თბილისის პედ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტში, გორის პედ. ინ-ტში; 1960—68 იყო ა. პუშკინის სახ. თბილ. პედ. ინ-ტის დაწყ. განათლების პედ. და მეთოდიკის კათედრის გამგე. 1968-იდან ქართ. ენისა და ლიტ-რის



უ. რამზაი.

მეთოდიკის კათედრის გამგეა. ი. გოგებაშვილის სახ. I ხარისხის პრემიის ლაურეატი (1978).

*თხზ.*: „დედაენა“, მოსამზადებელი კლასისათვის, თბ., 1973; „დედაენა“, I კლასისათვის, თბ., 1973; ი. გოგებაშვილის „დედაენა“, თბ., 1979; პუნქტუაციის სწავლების მეთოდიკა, თბ., 1954; სტილისტიკის სწავლებისა და მეტყველების სტილზე მუშაობის საკითხები, თბ., 1965; ქართული ენის სწავლების მეთოდიკა, გამოც. მე-3, თბ., 1958; ქართული ენის სწავლების მეთოდიკის საკითხები დაწყებით კლასებში, თბ., 1976.

**რამიშვილი** ისიდორე ივანეს ძე [8 (20). VII. 1859—1937], ქართველი სოციალ-დემოკრატი, მენშევიკი, პუბლიცისტი. დაამთავრა ოზურგეთის სას. სასწავლებელი; შემდეგ სწავლობდა თბილ. სას. სემინარიაში. იყო „*მესამე დასის*“ დამფუძნებელი წევრი. 900-იანი წწ. დასაწყისში ეწეოდა მუშაობას ბათუმის მუშათა წრეებში, თანამშრომლობდა ქართ. მენშევიკურ გაზეთებში. I სახელმწ. სათათბიროს (1906) დეპუტატი ქუთ. გუბერნიიდან. რსდმპ IV (გამაერთიანებელი) ყრილობის (1906) დელეგატი თბილ. ორგანიზაციიდან. 1908 გადაასახლეს არხანგელსკის გუბერნიაში, 1913 კი — სამარის გუბერნიაში. თებ. რევ. შემდეგ, 1917 მარტში აირჩიეს სამარის მუშათა დეპუტატების საბჭოს პირველ თავ-რედ. 1917 იყო პეტროგრ. საბჭოს აღმასკომის ბიუროს წევრი. დროებითი მთავრობის შრომის სამინისტროს კომისარი ბაქოს ნავთის მრეწვ. რ-ნში. იყო რუს. დამფუძნებელი კრების წევრი. 1919—21 საქართვ. დამფუძნებელი კრების წევრი. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ პოლიტ. საქმიანობას ჩამოსცილდა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სათათბირო და ხალხი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 11; მ ი ს ი ვ ე, სათათბიროს პარტიები და ხალხი, იქვე; მ ი ს ი ვ ე, სათათბიროში ჩვენი ფრაქციის დეკლარაციის გამო, იქვე. *უ. სიდამონიძე.*

**რამიშვილი** მაქსიმე ათანასეს ძე [დ. 15 (28). VIII. 1903, სოფ. სურები, ჩოხატაურის რ-ნი], ქართველი საბჭ. აგრონომი, სოფ. მეურნ. მეცნ. დოქტორი, პროფესორი (1947), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1960). 1926 დაამთავრა თსუ-ის აგრონ. ფაკ-ტი. 1953—63 საქართვ. მებაღეობის, მევენახეობისა და მეღვინეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორის მოადგილე იყო სამეცნ. ნაწილში; 1964-იდან საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის მევენახეობის კათედრის პროფესორი და ამპელოგრაფიული ლაბორ. ხელმძღვანელი. რ-მა აღწერა სამეგრელოს, გურიისა და აჭარის გადაშენებული ვაზის ჯიშები; ველური ვაზის ფორმებიდან გამოავლინა პერსპექტიული ჯიშები; გამოიყვანა 23 ჰიბრიდული ჯიში; დაამუშავა ნამყენი ვაზის წარმოების თეორ. და პრაქტ. საკითხები. მისი ხელმძღვანელობით შეიქმნა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის ამპელოგრაფიული ლაბორატორია, რ-საც ვაზის მდიდარი კოლექცია (3000 ჯიში) აქვს. დაჯილდოებულია 2 შრომის წითელი დროშის ორდენით, „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: ამპელოგრაფია, თბ., 1970; მევენახეობა, გამოც. მე-4, თბ., 1965 (თანაავტ.: ვ. ქანთარია). *გ. თოდუა.*

**რამიშვილი** ნინო შალვას ასული (დ. 19. I. 1910, თბილისი), ქართველი საბჭ. ბალეტის მსახიობი, ბალეტმაისტერი. სსრკ სახ. არტისტი (1963). 1922—27 სწავლობდა მ. პერინის საბალეტო სტუდიაში. 1927 ჩაირიცხა თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის კორდებალეტში. ასრულებდა სოლო საცეკვაო პარტიებს ქართ. ოპერებში (ფალიაშვილის „აბესალომ და ეთერი“, ბალანჩივაძის „დარეჯან ცბიერი“, დოლიძის „ცისანა“, არაყიშვილის „თქმულება შოთა რუსთაველზე“). 1936—45 საქართვ. ფილარმონიის ხალხ. ცეკვის ანსამბლის წამყვანი მოცეკვავე, 1939—41 სსრკ შინსახკომის ანსამბლის სოლისტი. 1945-იდან საქართვ. ხალხ. ცეკვის სახელმწ. ანსამბლის წამყვანი მოცეკვავე (1972-მდე) და სამხატვრო ხელმძღვანელი (ი. სუხიშვილთან ერთად). რ-ის საშემსრულებლო ხელოვნებისათვის დამახასიათებელია მაღალი პროფ. ოსტატობა, ქალური სინაზე და უბრალოება, ხელების განსაკუთრებული, გამომსახველი მოძრაობა. რ. ქართ. ცეკვის ერთ-ერთი საუკეთესო შემსრულებელია. რ-ის დადგმები („ხორუმი“, „საკოლმეურნეო“, „ნარნარი“, „სამაია“, „სვანური ცეკვა“ და სხვ.) გამოირჩევა გრაფ. სიზუსტით, პლასტიკის სკულპტურული გამომსახველობით, საცეკვაო ფოლკლორის უხვად გამოყენებით. სსრკ სახელმწ. პრემია (1949), შოთა რუსთაველის სახ. სახელმწ. პრემია (1976). ანსამბლთან ერთად საგასტროლოდ იყო მსოფლიოს თითქმის ყველა ქვეყანაში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

ნ. რ ა მ ი შ ვ ი ლ ი ასრულებს ცეკვა „ქართულს“.

**რამიშვილი** ნოე ბესარიონის ძე (ფსევდონიმები: პ ე ტ რ ე, ს ე მ ი ო ნ ო ვ ი ნ.) (1881 — 7. XII. 1930, პარიზი), სოციალ-დემოკრატი, ქართველი მენშევიკების ერთ-ერთი ლიდერი. თანამშრომლობდა ქართულ მენშევიკურ გაზეთებში „სხივი“, „ერთობა“ და სხვ. 1902 შევიდა ს.-დ. პარტიაში. რსდმპ II ყრილობის შემდეგ მენშევიკი. ებრძოდა ბოლშევიკებს. რსდმპ V (ლონდონის) ყრილობაზე (1907) აირჩიეს ცკ-ის წევრად მენშევიკებისაგან. 1910 რსდმპ საოლქო კომიტეტის წევრი თბილისში. რეაქციის წლებში რ. ლიკვიდატორი, I მსოფლიო ომის დროს — „ობორონეცი“ იყო. თებერვლის ბურჟ.-დემოკრ. რევ. შემდეგ კავკ. გლეხთა დეპუტატების საბჭოების ცენტრის თავ-რე, ქართვ. მენშევიკთა ცკ-ის წევრი, მენშევიკური გაზ. „ერთობის“ რედაქტორი. ოქტ. რევ. შემდეგ რ. არჩეულ იყო საქართვ. ეროვნ. საბჭოს და პარლამენტის (1917—18), საქართვ. დამფუძნებელი კრების (1919—21) წევრად. რ. იბრძოდა საქართველოს საბჭ. რუსეთისაგან ჩამოსაცილებლად. 1918 წ. 26 მაისს მისი მეთაურობით შეიქმნა მენშევიკური საქართვ. დროებითი მთავრობა. 1918—21 საქართვ. შინაგან საქმეთა მინისტრი, ხოლო 1919 მარტიდან ამასთან ერთად განათლებისა და სამხ. საქმეთა მინისტრი. 1921 მარტიდან ემიგრანტი. ეწეოდა ანტისაბჭოურ საქმიანობას. მონაწილეობდა 1924 საქართველოში მენშევიკური ამბოხების მომზადებაში. პარიზში მოკლა ქართვ. ემიგრანტმა. *უ. სიდამონიძე.*

**რამიშვილი** სიმონ სპირიდონის ძე (17. VIII. 1903 — 23. IX. 1973, მოსკოვი), საბჭ. კონტრ-ადმირალი (1941). სკპპ წევრი 1924-იდან. 1922—25 სწავლობდა ლენინგრ. სამხ.-საზღვ. სასწავლებელში. 1936 ჩაირიცხა ლენინგრ. სამხ.-საზღვ. აკადემიაში. 1936—37 იბრძოდა რესპ. ესპანეთის დასაცავად. მონაწილეობდა საბჭ. კავშირ-ფინ. ომში (1939—40). 1940 რ. დაინიშნა ლენინგრ. მ. ვ. ფრუნზეს სახ. სამხ.-საზღვ. სასწავლებლის უფროსად. დიდ სამამულო ომში (1941—45) მეთაურობდა ლენინგრ. დამცველ კურსანტთა ბრიგადას, შემდეგ კი კვლავ სამხ. საზღვ. სასწავლებელს ჩაუდგა სათავეში. ომის შემდგომ რ. სამხ.-საზღვ. ატაშედ იყო საზღვარგარეთ. 1949—59 — კასპიის უმაღლესი სამხ.-საზღვ. სასწავლებლის უფროსი. რ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 6 სხვა ორდენითა და მედლებით. *დ. ჩინჩილაკაშვილი.*

**რამიშვილი** ტრიფონ მამუკას ძე [10(22). V. 1875, სოფ. დიდი ვანი ჩოხატაურის რ-ნი, — 14. IV. 1929, თბილისი], ქართველი დრამატურგი. დაამთავრა თბილ. საფერშლო სკოლა. მუშაობდა კახეთსა და თბილისში. პირველი დრამ. თხზულება „მეზობლები“ („სურათები თანამედროვე ცხოვრებიდან“) 1904 გამოაქვეყნა. ავტორია პიესებისა: „ექიმი აშირბაჟიანი“ (1906), „შეშლილნი“ (1907), „საბედისწერო დამბაჩა“ (1908), „ცხოვრების ნაწყვეტი“ (1912), „დედინაცვალი“ (1914), „სტუმარმასპინძლობა“ (1919) და სხვ.

*თხზ.*: პიესები, ტფ., 1927.

**რამნოზა**, 6-დ ე ზ ო ქ ს ი მ ა ნ ო ზ ა, *მონოსაქარიდი* ($C_6H_{12}O_5$) მეთილპენტოზების ჯგუფისა. არის ოპტიკურად აქტიურ D-, L- და რაცემულ ფორმაში. კარგად იხსნება წყალსა და სპირტში. L-იზომერი თავისუფალი სახით აღმოჩნდა მცენარეებში, აგრეთვე მრავალი მცენარისა და ბაქტერიის *პოლისაქარიდებში*, მცენარეულ გლიკოზიდებში და სხვ. D-იზომერი გვხვდება მხოლოდ ზოგიერთი მიკროორგანიზმის გლუკოზიდსა და პოლისაქარიდში. *ლ. წაქაძე.*

**რამო** (Rameau) ჟან ფილიპ (24. IX. 1683, დიჟონი, — 12. IX. 1764, პარიზი), ფრანგი კომპოზიტორი და მუსიკის თეორეტიკოსი. 1738-მდე ცხოვრობდა პარიზში. 1745 სამეფო კარის კომპოზიტორი იყო. დაწერა 48 მინიატიურა კლავესინისათვის (3 კრებული — 1706, 1724, 1728); მუს.-სცენურ ნაწარმოებებში (ლირ. ტრაგედია „იპოლიტ და არისია“, 1733; „დარდანი“, 1739; ოპერა-ბალეტი „გალანტური ინდოეთი“, 1735 და სხვ.) რ. აღრმავებდა დრამ. ექსპრესიას, ისწრაფოდა მუს. ენის დემოკრატიზაციისკენ. რ-ს შემოქმედებაში ორგანულადაა შერწყმული იმდროინდელი ფრანგ. და იტალ. მუს. კულტურის მონაპოვარი. მან ხელი შეუწყო კლასიკური მუს. სტილის კრისტალიზაციას და ამით ერთგვარად საფუძველი მოუმზადა გლუკის საოპერო რეფორმას. რ. თვალსაჩინო მეცნიერიც იყო. მისი თეორ. ნაშრომები („ტრაქტატი ჰარმონიის შესახებ“, 1722 და სხვ.) მნიშვნელოვანი ეტაპია ჰარმონიის შესახებ მოძღვრების განვითარებაში.

*ლიტ.*: Брянцева В., Ж. Ф. Рамо и его клавесинное творчество, წგნ.: Рамо Ж. Ф., Полн. собр. соч. для клавесина, М., 1972.

**რამონი** (Ramon) გასტონ ლეონ [30. IX. 1886, ბლეშომი (იონი), — 8. VI. 1963, გარში, პარიზის მახლობლად], ფრანგი იმუნოლოგი. 1910-იდან მუშაობდა პასტერის ინ-ტის ფილიალში — გარშში (პარიზის მახლობლად). 1940-იდან იყო პასტერის ინ-ტის დირექტორი პარიზში. შეისწავლიდა ინფექციურ დაავადებებს. პირველმა 1923—26 დაამუშავა დიფთერიის და ტეტანუსის ანატოქსინებით ვაქცინაციის მეთოდი. სხვადასხვა მიკრობის ტოქსინებიდან რ-ის მეთოდით დამზადებულია ანატოქსინები და სხვ. ასაცრელი პრე-


რამი. მცენარის ღეროს ზედა ნაწილი.


ნ. რამიშვილი.


ს. რამიშვილი.


ჟ. ფ. რამო


რამსეს II. ბიუსტი. ნაცრისფერი გრანიტი. XIX დინასტია. ფრაგმენტის სიმაღლე 0,79 მ. ტანისიდან. ეგვიპტის მუზეუმი. კაირო.


რამსეს II. ქვის რელიეფი, ქალამერთი პტაჰის ტაძრის კედელი. მემფისი. XIX დინასტია. ეგვიპტის მუზეუმი. კაირო.

პარატები ცალკე ან სხვადასხვა ვაქცინის შედგენილობაში ფართოდ იხმარება დიფთერიის, ტეტანუსის, ბოტულიზმის, აიროვანი განგრენისა და სტაფილოკოკური ინფექციების პროფილაქტიკისათვის.

**რამონ ი კახალი** (Ramón y Cajal) სანტიაგო (1. V. 1852, პეტილია, ნავარა, — 17. X. 1934, მადრიდი), ესპანელი ჰისტოლოგი. იყო ვალენსიის, ბარსელონის უნ-ტების, ხოლო 1892—1922 მადრიდის უნ-ტის პროფესორი. აქ ხელმძღვანელობდა მის მიერვე ჩამოყალიბებულ ბიოლ. კვლევის ლაბორატორიას, რ-იც შემდეგ ინ-ტად გადაკეთდა და მისი სახელი ეწოდა. რ. ი კ-მა თავისი გამოკვლევებით დაასაბუთა (1894) ნერვული სისტემის აგებულების ნეირონული თეორია. მას ეკუთვნის კლასიკური ნაშრომები, რ-ებიც შეეხება ბადურის, ზურგის ტვინის, ნათხემისა და ნერვული სისტემის სხვა ნაწილების აგებულებას. შეისწავლა ემბრიონული *ჰისტოგენეზი*, ხერხემლიანთა ნერვული სისტემის დეგენერაციისა და რეგენერაციის პროცესები, აგრეთვე ზოგიერთი უხერხემლო ცხოველის მხედველობის ცენტრები. დაამუშავა ზოგიერთი სპეც. ნეიროჰისტოლ. მეთოდიკა. 1906 კ. *გოლჯისთან* ერთად მიენიჭა ნობელის პრემია.

*თხზ.*: Degeneration and regeneration of the nervous system, v. 1—2, Oxf.—L., 1928; Histologie du système nerveux de l' homme et des vertébrés, v. 1—2, P., 1909—11; Studien über die Hirnrinde des Menschen, H. 1—5, Lpz., 1900—06.

**რამპა** (ფრანგ. rampe — დაქანება, დახრილობა), თ ე ა ტ რ შ ი, სცენის განათების მოწყობილობა. მოთავსებულია ავანსცენის გასწვრივ. თანამედროვე თეატრში რ. სცენის რთული განათების სისტემის ერთ-ერთი ნაწილია.

**რამპური,** ქალაქი ინდოეთში, უტარ-პრადეშის შტატში, მდ. კოსის ნაპირზე. 203 ათ. მცხ. (1981). სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. შაქრის, ბამბეულის, ლითონდასამუშ., ქიმ. (ტექ. სპირტი და სხვ.) მრეწველობა.

**რამზესი** („რას შობილი"), ძვ. ეგვიპტის ფარაონთა სახელი. რ. I, ძვ. წ. 1315—1314. რ. II (ზეობის სახელი უ ს უ რ-მ ა ა ტ-რ ა-ს ო ტ ე პ-ე ნ-რ ა), XIX დინასტიის (ძვ. წ. 1350 — ძვ. წ. 1205) ფარაონი. მისი მმართველობის დროს ძვ. წ. 1292 — ძვ. 1225 ეგვიპტე კვლავ გაძლიერდა. განაგრძობდა თავისი მამის სეთი I-ის პოლიტიკას. პალესტინაში აღადგინა ეგვიპტის ბატონობა, სირიისათვის ხეთებთან უხდებოდა ბრძოლა (იხ. *კადეში*). რ. II-მ თავისი რეზიდენცია თებედან ჩრდ.-აღმ. დელტაში გადაიტანა და დაარსა ქ. „პერ-რამსესი" („რამსესის სახლი", რ-საც ზოგი ქ. ტანისთან აიგივებს). ეწეოდა ფართო სამშენებლო საქმიანობას. აგეო ტაძრები აბიდოსში, თებეში (რამესეუმი), კარნაკსა და ლუქსორში, აბუ-სიმბელის ანსამბლები, ტაძარი ედფუში და სხვ. ნუბიაში რ. II-ს თაყვანს სცემდნენ როგორც მფარველ ღვთაებას. მისი მმართველობის დროს ეგვ. ცხოვრებაში ღრმად შეიჭრა აზიური ელემენტები. სასახლის კარზე მრავალმა აზიელმა ბრწყინვალე კარიერა გაიკეთა; იყენებდა დაქირავებულთა ჯარს. რ. II-მ მრავალრიცხოვანი მემკვიდრეები დატოვა, რ-ებმაც შემდგომ რამესიდების განსაკუთრებული დინასტია შეადგინეს. რ. II-ის სამი ობელისკი რომშია, ერთი — პარიზში.

რ. III (ზეობის სახელი უ ს ე რ-მ ა ტ-რ ა-მ ე რ ი-ა მ ო ნ), *მანეთონის* მიხედვით, XX დინასტიის (ძვ. წ. 1200 — ძვ. წ. 1090) პირველი ფარაონი ძვ. წ. 1198—1167. მან შეაჩერა *„ზღვის ხალხების"* ძლევამოსილი წინსვლა და მოკლე ხნით კვლავ შეძლო დასუსტებული ეგვიპტის გაძლიერება. აგეო თავდაცვითი ზღუდეები სირიასა და პალესტინაში; ბრწყინვალე ტაძარი და სასახლე — მადინათ-ჰაბუში, მაგრამ ქვეყანა განუხრელად სუსტდებოდა. მისი სიკვდილის შემდეგ უსუსური რამესიდები მეფობდნენ. ერთმანეთს ენაცვლებოდა ცხრა რ. რ. III-იდან რ. IX-ის მეფობის პირველ წლებამდე მხოლოდ 25-მა ან 30-მა წელმა განვლო. მათი მეფობის დროს სამეფო ძალაუფლება საბოლოოდ დაკნინდა. ეგვ. ბატონობამ აზიაში ფიქტიური ხასიათი მიიღო. მთელი პოლიტ. ძალაუფლება არსებითად ხელთ იგდო ამონის უზენაესმა ქურუმმა. თებეს სამეფო სამაროვანი თითქმის მთლიანად გაძარცვეს. უკანასკნელი რამესიდი რ. XII-ის (ძვ. წ. 1118—1090) მეფობის დროს ტანისის ერთ-ერთმა დიდებულმა მიიტაცა მთელი დელტა და თავი ჩრდილოეთის მეფედ გამოაცხადა. ფარაონი თებეში გადასახლდა. ამ უკანასკნელი რ-ის შემდეგ სახელი „რ." უკვე აღარ იყო საკუთარი სახელი, მას მხოლოდ ტიტულის მნიშვნელობა ენიჭებოდა. ოთხასი წლის შემდეგაც კი ატარებდნენ როგორც განსაკუთრებული კლასის თუ რანგის აღმნიშვნელს. *ლ. შენგელია.*

**რამფორინქოიდები** (Rhamphorhynchoidei), ამომწყდარი ქვეწარმავლების რიგი *მფრინავი ხვლიკების* ზერიგისა. ცნობილი არიან იურული პერიოდის ნალექებიდან. ჰქონდათ მასიური ქალა, მსხვილი, კარგად განვითარებული კბილები, მოკლე კისრის მალები ნეკნებიანურთ, ვიწრო, გრძელი ფრთები და გრძელი კუდი, რ-თა სიგრძე რამდენიმე *სმ*-იდან 0,5 *მ*-მდე აღწევდა. ფრინდნენ ლივლივით. იკვებებოდნენ მწერებითა და წვრილი თევზებით. ნამარხები ცნობილია დას. ევროპიდან, აღმ. აფრიკიდან და ჩრდ. ამერიკიდან, სსრკ-ში — სამხრ. ყაზახეთიდან.

**რანა,** არისტოკრატული კლანი (გვარი), რ-იც განაგებდა ნეპალს 1846-იდან 1951—52-მდე. რ-ს წინაპრები — კუნვარები — XVIII ს. შუა წლებში ნეპალის ცენტრალიზებული სახელმწიფოს შექმნაში მონაწილეობდნენ და ღაზის (მინისტრის) თანამდებობა ეკავათ. სასახლის კრიზისის პერიოდში, 1846, გენ. ჯანგ ბაჰადურ რ. სისხლიანი გადატრიალების შედეგად (15 სექტ.) დაინიშნა პრემიერ-მინისტრად და მთავარსარდლად. XIX ს. II ნახევარში ნეპალში შეიქმნა რ-ს გვარის ავტოკრატიული სამხ.-ფეოდ. რეჟიმი. პრემიერ-მინისტრისა და სხვა მაღალი (განსაკუთრებით სამხ.) თანამდებობები რ-ს მემკვიდრეობით პრივილეგიად იქცა, მეფე (შაჰების დინასტია) მხოლოდ ნომინალურად ითვლებოდა სახელმწიფოს მეთაურად. რ-ს საშინაო და საგარეო კონსერვატული პოლიტიკა ამუხრუჭებდა ქვეყნის განვითარებას. რ-ს რეჟიმი დაემხო 1951—52.

**რანგთა ტაბელი,** კანონი რუსეთის იმპერიაში სამსახურებრივ ხარისხთა (ჩინთა იერარქიის, მათი მინიჭების თანამიმდევრობის) შესახებ. დაამტკიცა იმპ. პეტრე I-მა 1722 წ. 24 იანვარს. ჩინთა სისტემის დადგენის საჭიროება პეტრე I-ის რეფორმებმა გამოიწვია. რ. ტ-ის მიხედვით შენარჩუნებული იყო არსებული სამხ. ჩინები და წესდებოდა ბევრი ახ. სამოქალაქო და სამეფო კარის ჩინი. ყველა ჩინი 14 კლასსად იყოფოდა; უმაღლესი იყო პირველი კლასი. ამა თუ იმ ჩინის მიღება შესაბამის თანამდებობაზე დანიშვნის უფლებას იძლეოდა. მაგ., XIX ს. შუა წლებში მინისტრის თანამდებობა ჩვეულებრივ მე-2, გუბერნატორისა — მე-4, განყ-ბის უფროსისა — მე-6, მაგიდის უფროსისა კი — მე-7 კლასის ჩინებს ეკავათ. რ. ტ-ის შემდეგ დაწესდა ჩინიან პირთა ტიტულით მოხსენიების სისტემა. 1-ლი და მე-2 კლასის ჩინნებს ჰქონდათ ტიტული „მაღალაღმატებულება", მე-3-ს და მე-4-ს „აღმატებულება", მე-5-ს — „მაღალშობილება", მე-6—8-ს — „მაღალკეთილშობილება", მე-9—14-ს — „კეთილშობილება". რ. ტ. ჩინოვნიკთა სამსახურის სტიმულსა და არაპრივილეგირებული წოდებებიდან გამოსულთა დაწინაურების ერთგვარ საშუალებას იძლეოდა. გაუქმდა საბჭ. ხელისუფლების 1917 წ. 10 (23) ნოემბ. და 16 (29) დეკ. დეკრეტებით რევოლუციამდელი რუს. სამოქალაქო, სამხ. და სამეფო კარის ჩინების, წოდებებისა და ტიტულების მოსპობის შესახებ.

**რანგი** (გერმ. Rang<ფრანგ. rang — რიგი) მ ა ტ რ ი ც ი ს ა, ნულისაგან განსხვავებული მინორების რიგებს შორის უდიდესი. რ. ტოლია წრფივად დამოუკიდებელი სტრიქონების (ან სვეტების) უდიდესი რაოდენობისა. რ. არ იცვლება მატრიცის ელემენტარული გარდაქმნების დროს (სტრიქონების ან სვეტების გადაადგილებით, სტრიქონის ან სვეტის გამრავლებით ნულისაგან განსხვავებულ რიცხვზე, სტრიქონების ან სვეტების შეკრებით). წრფივ განტოლებათა სისტემას აქვს ამონახსნი მაშინ და მხოლოდ მაშინ, როცა რ. მატრიცისა, რ-იც შედგენილია უცნობებთან მდგომი კოეფიციენტებისაგან, არ იცვლება ამ მატრიცაზე თავისუფალ წევრთა სვეტის დამატებით. ეს ამოხსნა ერთადერთია, როცა რ. ტოლია უცნობთა რიცხვისა.

**რანგპური,** მიწათმოქმედ ტომთა ჭრელფენიანი ნამოსახლარი ინდოეთში (გუჯარათის პროვინცია). გათხრების შედეგად (1930—50-იანი წწ.) გამოიყოფა 3 პერიოდი: რ. I — მეზოლითური ნამოსახლარი (ძვ. წ. III ათასწლ.), რ. II — ჰარაპის ნამოსახლარი (ძვ. წ. XX—XIV სს.), რ. III — წითელლაკიანი კერამ. კულტ. ნამოსახლარი (ძვ. წ. XIII—XI სს.). ნაგებობების, სადრენაჟო სისტემის, ჩარხზე ნაძერწი კერამიკის, სპილენძისა და ბრინჯაოს ნივთების მიხედვით რ. II ჰარაპის კულტ. ერთ-ერთ სამხრ. ფორპოსტად გვევლინება. ამ ძეგლის ევოლუცია (რ. I—III) ცხადყოფს, რომ თეორია არიელთა შემოსევის შედეგად ჰარაპის ცივილიზაციის განადგურების შესახებ მცდარია.

*ლიტ.*: Щетенко А. Я., «Ancient India» [მიმოხილვა], «Советская археология», 1965, № 4; Rao S. R., Excavation at Rangpur and other explorations in Gujarat, «Ancient India», New Delhi, 1963, № 18—19.

**რანგუნი,** ბირმის კავშირის სრ-ის დედაქალაქი, ქვეყნის უდიდესი ეკონ., პოლიტ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია მდ. რანგუნის (ირავადის დელტა) ნაპირზე, ანდამანის ზღვიდან 30—40 *კმ*-ზე, 150 *მ* სიმაღლეზე. ჰავა ტროპ. მუსონურია. იანვ. საშ. ტემპ-რა 27°C, აპრ. 29°C. ნალექები 2000 *მმ*-ზე მეტი წელიწადში. 3 მლნ. მცხ., გარეუბნებიანად (1979).

(სარანდი ხელსაწყოები).


რანდა


შალაშინი.


ხუშტარა.


ელექტროფიცირებული რანდა.

ბირმის 1974 კონსტიტუციის თანახმად, რ-ში სახელმწ. ხელისუფლების ორგანოა სახ. საბჭო, რ-საც ირჩევს მოსახლეობა 4 წლის ვადით.

რ. (თავდაპირველად ოკალა, შემდეგ დაგონი) გაჩნდა როგორც დასახლება ბუდისტური სალოცავის გარშემო. 1755 *მონებზე* გამარჯვების შემდეგ ბირმის გამგებელმა ალაუნპაიამ დაგონის ადგილზე დააარსა ქალაქი რ. — ბირმის სამეფოს მთავარი ნავსადგური. 1852 რ. *პეგუსთან* ერთად ინგლ.-კოლონიზატორებმა მიიტაცეს. 1862 იყო ბირმაში ინგლ. სამფლობელოების ადმ. ცენტრი, 1886—1947 — ინგლ. კოლონია ბირმის ადმ. ცენტრი. 1948 წ. 4 იანვ. რ-ში გამოცხადდა ბირმის დამოუკიდებლობა.

რ-სა და მის გარეუბნებში თავმოყრილია ქვეყნის სამრეწვ. წარმოების მნიშვნელოვანი ნაწილი. არის ბრინჯსაცეხვი, ზეთსახდელი, თევზის გადასამუშ., თამბაქოს, აგრეთვე ხე-ტყის სახერხი და ხის დასამუშ. საწარმოები, მექან. და რკინიგზის სახელოსნოები, გემთსაშენი და გემთსარემონტო ვერფები, პატარა ფოლადსაგლინი ქ-ნა, ფარმაცევტული ფ-კა; გარეუბანში — ნავთობსახდელი ქ-ნა. განვითარებულია ქსოვილების, ფეხსაცმლის, ტანსაცმლის, ვერცხლის ჭედური ნაკეთობების ხელოსნური წარმოება.

რ. ქვეყნის მთავარი სავაჭრო-სატრანსპ. და საბანკო-საფინანსო ცენტრია. ნავსადგური მისადგომია საოკეანო გემებისათვის. მისი მეშვეობით ხორციელდება ბირმის ექსპორტის 85% და იმპორტის 90%. რ. სარკინიგზო, საავტ. და შიგა წყლის გზების (მდ. რანგუნი ტვანტეს არხით უკავშირდება მდ. ირავადის) დიდი კვანძია. დედაქალაქის აეროპორტი მინგალადონი საერთაშ. მნიშვნელობისაა.

მდ. რანგუნის მარცხ. ნაპირის გასწვრივ რეგულ. გეგმით განაშენიანებულია ქალაქის საქმიანი და საცხოვრ. რ-ნები. XX ს-ში სამეფო და ინიის ტბების ირგვლივ შეიქმნა მთავრობის რეზიდენციის, უნ-ტის, საცხოვრ. სახლების გამწვანებული კვარტალები. ჩრდ-ით — სამრეწვ., ხოლო ქალაქის განაპირას მუშათა რ-ნებია. უძველესი ნაგებობაა შუედაგონის კომპლექსი (ცენტრ. სტუპა, ლეგენდის თანახმად, დაარსებულია ძვ. წ. V ს.). ბირმის დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1948) განაშენიანდა საცხოვრ. კვარტალები, აშენდა ტექნოლ. ინ-ტი (1958—61, საბჭ. არქიტ. პ. სტენიუშინი და სხვ.), რ-ის ცენტრში დგას დამოუკიდებლობის ობელისკი (რკინაბეტონი, 1948—50, ინჟ. უ. ონ ჩეინი).

რ-ში არის სახელმწ. უნ-ტი (შედგება სხვადასხვა დარგობრივი კოლეჯისა და 6 ინ-ტისაგან), ხელოვნ. სახელმწ. სკოლა და მუსიკის და დრამის სახელმწ. სკოლა, ბირმის სამეცნ.-კვლ. საზ-ბა, ეკონ. კვლევის ცენტრი, ბუდიზმის შემსწავლელი საერთაშ. ინ-ტი (მუზეუმით), საერთაშ. პრობლემების ბირმის საბჭო, ადმ. და მართვის ინ-ტი, ბირმის მედ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი; რანგუნის უნ-ტის, ეროვნ. და საჯარო ბ-კები; ეროვნ. მუზეუმი, აუნ სანის მუზეუმი; ხალხ. მუსიკისა და ცეკვის ანსამბლი, კერძო თეატრ. დასები.

**რანდა,** 1 მერქნის ხელით სარანდი (გასაშალაშინებელი) ხელსაწყო, რ-იც შედგება ხის ან ლითონის კალაპოტის, საჭრისისა და სოლისაგან. რანდების სახეობის (ბრტყელი, პროფილური), კალაპოტის ზომის, საჭრისის პირთვის პროფილისა და კუთხის მიხედვით რ. სხვადასხვა სახეობისაა:

შ ე რ ჰ ე ბ ე ლ ი (იყენებენ ბრტყელი უხეში რანდვისათვის, აქვს მომრგვალებული პირიანი საჭრისი), ც ა ლ მ ა გ ი და ო რ მ ა გ ი რ. (ბურბუშელასატეხიანი), ს ა ო რ ც ყ ო შ ა ლ ა შ ი ნ ი (სუფთა რანდვისათვის), შ ა ლ ა შ ი ნ ი და ნ ა ხ ე ვ ა რ ა დ შ ა ლ ა შ ი ნ ი (სუფთა რანდვისათვის, დიდი სიბრტყეების გასაშალაშინებლად და დეტალების მოსარგებად), ო რ მ ა გ ი რ. (განსაკუთრებით თხელი ბურბუშელის ასათლელად), ფ ხ ა ჭ ნ ი ა შ ა ლ ა შ ი ნ ი (შესაწებებელ ზედაპირზე წვრილი ღარების გასაკეთებლად), ქ უ შ ტ ა რ ა (ნათოხალის ამოსაჭრელად), ხ უ შ ტ ა რ ა (ნათოხალის გასაწმენდად), ს ა შ პ უ ნ ტ ა ვ ი (შპუნტების ამოსაჭრელად), ღ ა რ თ ა ნ დ ი (ბოჭკოების განივად ტრაპეციისებრი კილოს ამოსაღებად), ნ ა რ ი მ ა ნ დ ს ა ღ ე ბ ი (დეტალების ზედაპირთა მოყვანილი დამუშავებისათვის), კ უ ზ ა (მრუდწირული ზედაპირების დასამუშავებლად). იყენებენ აგრეთვე ხელის ელექტროფიცირებულ რ-ს. 2. უწყვეტი მოქმედების მიწასათხრელი მანქანა გრუნტის შრედაშრე მოსაჭრელად. მუშაობს ფრთიან ხიდთან, კონვეიერთან ან გრუნტსატყორცნთან ერთად. 3. სამშენებლო ექსკავატორის სამუშაო მოწყობილობა, რ-იც კარიერებში თხელ ფენებს იღებს. 4. სარანდი დანადგარის სამუშაო ორგანო, სასარგებლო წიაღისეულის მიწისქვეშა მოპოვებისათვის.

**რანდვა,** გ ა რ ა ნ დ ვ ა, გ ა შ ა ლ ა შ ი ნ ე ბ ა, თ ლ ა, მასალის ჭრით დამუშავება — ბურბუშელის ათლა იარაღის (სარანდი საჭრისის, დანისა და სხვ.) ან ნაკეთობის ფარდობითი უკუქცევით-წინსვლითი მოძრაობისას. რ-ისას ბურბუშელა, როგორც წესი, აითლება მუშა (წინსვლითი) სვლის დროს.

ლითონდამუშავებაში რ-ისას ჭ რ ი ს ს ი ჩ ქ ა რ ე ს უწოდებენ საჭრისის სწორხაზოვანი მოძრაობის (განივსარანდ ჩარხზე, ნახ. 1) ან დასამუშ. ნაკეთის (გრძივსარანდ ჩარხზე) სიჩქარეს $v_g$ (*მ/წთ-ში*) სამუშაო სვლის დროს. მ ი წ ო დ ე ბ ა $s$ (*მმ/ორმ. სვლა*) ნაკეთის განივი გადაადგილება საჭრისის ერთი ორმაგი სვლისას (განივსარანდ ჩარხზე) ან საჭრისისა დასამუშ. ნაკეთობის ერთი ორმაგი სვლის ბოლოს (გრძივსარანდ ჩარხზე). ჭ რ ი ს ს ი ღ რ მ ე $t$ (*მმ-ში*) უმოკლესი მანძილია დასამუშ. და დამუშავებულ ზედაპირებს შორის. ძირითადი ტექნოლ. დრო რ-ისას $T_0=\frac{B}{ns}i$ *წთ*, სადაც $B$ საჭრისის ან დასამუშ. ნაკეთობის გადაადგილება მიწოდების მიმართულებით *მმ-ში*, $n$ — საჭრისის ან ნაკეთობის ორმაგი სვლების რიცხვი *წთ-ში*; $i$—საჭრისის გავლის რიცხვი.

ჩარხის სიმძლავრის უფრო სრულად გამოყენების მიზნით რანდვა ხორციელდება მრავალი საჭრისით (ნახ. 2).

ხის დამუშავების დროს რ-ს უწოდებენ ხელის ხის დასამუშ. ხელსაწყოებით (რანდა და სხვ.) ბურბუშელის ათლას, აგრეთვე მერქნის დამუშავებას ანათალი შპონის მიღებისას.



რანდვა. ნახ. 1. განივსარანდ ჩარხზე რანდვის სქემა: 1—დასამუშავებელი ზედაპირი; 2—ჭრის სიბრტყე; 3—ძირითადი სიბრტყე; 4—საჭრისის საყრდენი ზედაპირი; 5—დამუშავებული ზედაპირი; 6—ჭრის ზედაპირი; a და b — მოჭრილი ფენის სისქე და სიგანე.



რანდვა. ნახ. 2. მრავალი საჭრისით რანდვის სქემა: 1, 2, 3, 4—საჭრისები; S—მიწოდება.

**რანდფონტეინი** (Randfontein), ქალაქი სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში, ტრანსვაალის პროვინციაში. *ვიტვატერსრანდის* რ-ნის ერთ-ერთი ცენტრი. საფეიქრო ნაწარმისა და მოწყობილობის წარმოება. ტექ. კოლეჯი.

**რანევსკაია** ფაინა გრიგოლის ასული [დ. 15 (27). VIII. 1896, ტაგანროგი], საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1961). სწავლობდა კერძო თეატრ. სკოლაში. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1915. სხვადასხვა წლებში გამოდიოდა ყირიმის, დონის როსტოვის, მოსკ. თეატრების სცენაზე. 1949—55 და 1963-იდან მოსკ. მოსსოვეტის სახ. თეატრის მსახიობი იყო. საუკეთესო როლები: ზმეიუკინა, მერჩუტკინა, შარლოტა, ნატაშა (ჩეხოვის „ქორწინება“, „იუბილე“, „ალუბლის ბაღი“, „სამი და“). დიდი წარმატებით ითამაშა ტროშჩინას (აფინოგენოვის „უცნაური კაცი“), ვასა ჟელეზნოვას (გორკის „ვასა ჟელეზნოვა“), მისის სევიჯის (პატრიკის „უცნაური მისის სევიჯი“) და სხვ. როლები. მოღვაწეობდა კინოში. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1949, 1951). დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.


ფ. რანევსკაია.

**რანდერსი** (Randers), ქალაქი დანიაში, პატარა ნავსადგური მდ. გუდენოს შესართავთან, იუტლანდიის ნ.-კ-ის აღმ. ნაწილში, ორჰუსის ამტში. 64 ათ. მცხ. (1977). მანქანათსაშ., საფეიქრო, კვების მრეწველობა.

**„რანი არიან „ხალხის მეგობრები“ და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ?“** (პასუხი „რუსსკოე ბოგატსტვოს“ სტატიებზე მარქსიზმის წინააღმდეგ), ვ. ი. ლენინის პირველი ფუნდამენტური ნაშრომი, რ-იც მიეძღვნა დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმის, პოლიტ.-ეკონ. და მეცნ. სოციალიზმის საკითხების დამუშავებას, სოციალიზმის მუშათა მოძრაობასთან შეერთების იდეის დასაბუთებას, რუსეთში მარქსისტული მუშათა პარტიის შექმნას (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1). წიგნში გაკრიტიკებულია ლიბერ. ხალხოსნების იდეოლოგთა „ხალხთა მეგობრების“ შეხედულებები. დაიწერა 1894. პირველად გამოქვეყნდა 1924 ვ. ი. ლენინის თხზულებათა პირველი გამოცემის I ტომში. პირველი ქართ. თარგმანი დაისტამბა 1928 თხზულებათა I ტომში.

1893 ლიბერალმა ხალხოსნებმა ჟურნ. „რუსსკოე ბოგატსტვოში“ გაილაშქრეს სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ, ისინი თავს ხალხის მეგობრებად აცხადებდნენ. თავის ნაშრომში ვ. ი. ლენინმა ამხილა ლიბერალი ხალხოსნების: ვ. ვორონცოვის, ნ. დანიელსონის, ს. კრივენკოს, ნ. მიხაილოვსკის და სხვ. მცდარი ფილოს. ეკონ. და პოლიტ. შეხედულებები.

ფილოსოფიაში ლიბერალი ხალხოსნები სუბიექტური იდეალიზმის პოზიციებზე იდგნენ და მარქსიზმის დისკრედიტაციას ეწეოდნენ. ისინი გამოდიოდნენ მოვლენებისადმი მიდგომის, მოვლენების შეცნობის დიალექტ. მეთოდის წინააღმდეგ და იცავდნენ მეტაფიზ. მეთოდს; მათ მარქსის მატერიალ. დიალექტიკა ჰეგელის იდეალისტურ დიალექტიკასთან გააიგივეს. ვ. ი. ლენინმა ამხილა ლიბერალი ხალხოსნები და გვიჩვენა, რომ, წინააღმდეგ მეტაფიზიკისა, მარქსისტული დიალექტიკა არის სრულყოფილი მოძღვრება განვითარების შესახებ, რ-იც შესაძლებელს ხდის მოვლენათა სწორ შეცნობასა და უპირისპირდება ჰეგელის დიალექტიკას.

ლიბერალი ხალხოსნები ვერ ამაღლდნენ







რანკინის ციკლი კოორდინატებში. ა—T—ტემპერატურა; S—ენტროპია; ბ—P—წნევა; V—მოცულობა; 1—2—მუშა სხეულის აორთქლება სითბოს მიწოდების დროს; 2—3—ორთქლის გადამეტხურება; 3—4—ორთქლის ადიაბატური გაფართოება; 4—5—ორთქლის კონდენსაცია; 5—1—წყლის შეთბობა.

ისტ. მატერიალ. გაგებამდე, ვერ შეიცნეს საზ-ბის განვითარება• როგორც ობიექტური ბუნებრივ ისტ. პროცესი. ისინი საზ-ბის მამოძრავებელ ძალად თვლიდნენ არა მასებს, კლასებსა და კლასთა ბრძოლას, არამედ „კრიტიკულად მოაზროვნე პიროვნებებს", „გმირებს" და მათ იდეებს.

მარქსიზმის მიხედვით, მთავარი ძალა, რ-იც განსაზღვრავს საზ. ცხოვრების განვითარებას, არის საარსებო საშუალებათა მოპოვების, მატერიალ. დოვლათის წარმოების წესი, რ-საც აქვს 2 მხარე — საწარმოო ძალები და წარმოებითი ურთიერთობა. ეს უკანასკნელი არის ბაზისი, რ-ზედაც აღმართულია პოლიტ. და იურიდ. ზედნაშენი. მარქსმა „საზოგადოებრივი ცხოვრების სხვადასხვა დარგიდან გამოჰყო ეკონომიკური დარგი, ყველა საზოგადოებრივი ურთიერთობიდან გამოჰყო წარმოებითი ურთიერთობანი, როგორც ძირითადი, პირველადი, ყველა დანარჩენი ურთიერთობის განმსაზღვრელი" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი, იქვე, გვ. 147).

ლიბერალი ხალხოსნები აღიარებდნენ კაპიტალიზმის განვითარებას რუსეთში, მაგრამ არ ესმოდათ განვითარების თვით პროცესი, არ თვლიდნენ მას ადამიანთა ნებისგან დამოუკიდებელ ობიექტურ პროცესად; მიაჩნდათ იგი სწორი გზიდან გადახვევად და მოითხოვდნენ მისი განვითარების შეჩერებას, რაც შეუძლებელი იყო. კაპიტალიზმს ლიბერალმა ხალხოსნებმა დაუპირისპირეს მათ მიერვე ყბადაღებული „სახალხო წარმოება", რაც სხვას არაფერს წარმოადგენდა, თუ არა წვრილ წარმოებას, რ-იც კაპიტალისტურად ვითარდებოდა.

კაპიტალიზმისაგან ხსნას ლიბერალი ხალხოსნები ეძებდნენ მისი განვითარების შეჩერებაში და არა დაჩქარებაში. მათ არ ესმოდათ, რომ, რაც უფრო დაჩქარდებოდა კაპიტალიზმის განვითარება, მით უფრო მოახლოვდებოდა მისი ფინალიც. «...ჩვენს ნაროდნიკებს, — წერდა ლენინი, — არ შეუძლიათ გაიგონ ის, თუ როგორ შეიძლება... კაპიტალიზმთან ბრძოლა არა მისი განვითარების „შეჩერებით", არამედ დაჩქარებით, არა უკნიდან, არამედ წინიდან, არა რეაქციულად, არამედ პროგრესულად» (იქვე, გვ. 420).

განჭვრიტა რა მომავალი, ლენინმა მიუთითა, რომ „...რუსი მუშა აღსდგება და სათავეში ჩაუდგება ყველა დემოკრატიულ ელემენტს, დაამხობს აბსოლუტიზმს და წაიყვანს რუსეთის პროლეტარიატს (ყველა ქვეყნის პროლეტარიატთან ერთად) აშკარა პოლიტიკური ბრძოლის პირდაპირი გზით ძლევამოსილი კომუნისტური რევოლუციისაკენ" (იქვე, გვ. 356).

ლენინის ეს წიგნი იყო რუს. რევ. სოციალ-დემოკრატების ნამდვილი მანიფესტი, მან გამანადგურებელი დარტყმა მიაყენა ლიბერ. ხალხოსნების რეაქციულ უტოპიურ იდეოლოგიას და პრაქტიკას. მან უდიდესი როლი შეასრულა პროლეტარიატის ფართო ფენებში მარქსიზმის წვრილი წრეობრივი პროპაგანდიდან მასიურ აგიტაციაზე გადასვლისა და მეცნ. სოციალიზმის მუშათა მოძრაობასთან შეერთებაში. ლენინის ეს ნაშრომი გამოიცა 123-ჯერ, 6744,4 ათ. ეგზ. საერთო ტირაჟით, სსრკ და უცხოეთის ქვეყნების ხალხთა 33 ენაზე (1977 წ. 1 იანვ.). *ს. ციცქიშვილი.*

**რანკაგუა** (Rancagua), ქალაქი ცენტრ. ჩილეში, სანტიაგოს სამხრ-ით. კაჩაპოალის პროვ. ადმ. ცენტრი. 122 ათ. მცხ. (1978). საფქვავი ქ-ნები, ხილისა და ბოსტნეულის კონსერვების წარმოება. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო-განმანაწილებელი ცენტრი. ქალაქის მახლობლად იღებენ სპილენძის მადანს. რ. დაარსდა XVIII ს-ში.

**რანკე** (Ranke) ლეოპოლდ ფონ (21. XII. 1795, ვიე, ჰალეს მახლობლად, — 23. V. 1886, ბერლინი), გერმანელი ისტორიკოსი. ბერლინის უნ-ტის პროფესორი (1825—71). მისი თეორ. შეხედულებები ფილოს. იდეალიზმისა და პროტესტანტიზმის გავლენით ჩამოყალიბდა. მთავარ ყურადღებას უთმობდა პოლიტ. და დიპლ. ისტორიას, საშინაო პოლიტიკასთან შედარებით პრიორიტეტს ანიჭებდა საგარეო პოლიტიკას. ახასიათებდა სოც. ურთიერთობათა იგნორირება და განსაკუთრებით „დიად ადამიანთა" განდიდება. რ-ს მთავარი ნაშრომები ბრწყინვალე ფორმით, მოღვაწეთა დახასიათების ოსტატობით გამოირჩევა. მან წვლილი შეიტანა ისტ. მეცნ. განვითარებაში თავისი კვლევის მეთოდიკით (ეყრდნობოდა უმთავრესად პოლიტიკური ხასიათის საარქივო დოკუმენტებს), დიდი გავლენა მოახდინა გერმ. იუნკრულბურჟ. და სხვა ქვეყნების რეაქციული ისტორიოგრაფიის განვითარებაზე.

*ლიტ.*: S c h i l f e r t G., L. von Ranke, კრ.: Die deutsche Geschichtswissenschaft..., B., 1963.

**რანკინი,** რ ე ნ კ ი ნ ი (Rankine), უილიამ ჯონ მაკუორნი (5. VII. 1820, ედინბურგი, — 24. XII. 1872, გლაზგო), შოტლანდიელი ინჟინერი და ფიზიკოსი. 1855-იდან გლაზგოს უნ-ტის პროფესორი. ტექ. თერმოდინ. ერთ-ერთი შემქმნელი. რ-მა ი. ე. კლაუზიუსთან ერთად დაამუშავა ორთქლის ძრავას თეორ. ციკლი (იხ. *რანკინის ციკლი*). 1854 ჩამოაყალიბა გამთბარი ჰაერით მომუშავე მანქანებში გამოყენებული რეგენერაციული პროცესის თეორიის საფუძვლები. წამოაყენა მრავალგზისი გაფართოების ორთქლის მანქანების გაანგარიშებისა და მათი ინდიკატორული მქკ-ის განსაზღვრის ხერხი. რ-ის შრომების ნაწილი ეძღვნება დრეკადობისა და რხევათა თეორიას.

**რანკინის ციკლი,** რ ე ნ კ ი ნ ი ს ც ი კ ლ ი, იდეალური თერმოდინამიკური ციკლი (*წრიული პროცესი*), რ-იც მიმდინარეობს ორთქლით მოქმედ ენერგეტიკულ დანადგარებში. ეწოდა ტექ. თერმოდინ. ერთ-ერთი შემქმნელის უ. ჯ. *რანკინის* სახელი. რ. ც. მოიცავს შემდეგ პროცესებს: ორთქლის ქვაბში ორთქლდება მუშა სხეული (მაგ., წყალი), ორთქლის გადამეტსახურებელში ხდება ორთქლის გადამეტხურება მუდმივი წნევის პირობებში; ორთქლის ტურბინაში ორთქლი ადიაბატურად ფართოვდება და ასრულებს მუშაობას; კონდენსატორში ორთქლი კონდენსირდება მუდმივი წნევის პირობებში; კონდენსატს ტუმბო აწვდის *ეკონომაიზერს*, სადაც იგი შეთბება და ბრუნდება ორთქლის ქვაბში. ამის შემდეგ ციკლი მეორდება. 1კგ ორთქლის მუშაობა, რ-იც რ. ც-ში სრულდება, მდგომარეობის დიაგრამაზე აღინიშნება 1—2—3 — 4 — 5 ფართობით (ნახ.). რ. ც. იმით განსხვავდება *კარნოს ციკლისაგან*, რომ სითბოს მიწოდება სითხისათვის და ორთქლის გადამეტხურება მიმდინარეობს მუდმივი წნევისა და მზარდი ტემპ-რის პირობებში.

**რანტიე** (ფრანგ. rentier < rente — რენტა), ფენა კაპიტალისტებისა, რ-ებიც ცხოვრობენ სესხად გაცემული ფულადი კაპიტალის *სარგებლით* ან ფასიანი ქაღალდებიდან (აქციები, ობლიგაციები) მიღებული შემოსავლით. რ. მონაწილეობს კაპიტალის მობილიზაციაში, *საკრედიტო სისტემაში* მისი გადანაწილებისა და აკუმულაციის პროცესში.

რ-ის რაოდენობა იზრდება კაპიტალის დაგროვებასა და ნივთობრივი სიმდიდრის გაზრდასთან ერთად, რაც კაპიტალისტს საშუალებას აძლევს ჩამოსცილდეს უშუალო წარმოებას. დაწესებულებების მართვის საქმეები თავს იყრის დაქირავებული დირექტორებისა და ინჟინერ-ტექნიკოსების ხელში.

რ-ს რაოდენობა განსაკუთრებით მატულობს იმპერიალიზმის ეპოქაში, ჩნდება სახელმწიფო რ-ები, რ-თა ბურჟუაზიას უდიდესი მასშტაბით გააქვს კაპიტალი საზღვარგარეთ და უპირატესად ცხოვრობს სარგებლითა და *დივიდენდებით*.

**რანჩი,** ქალაქი ინდოეთში, ბიჰარის შტატში, ჩოტა-ნაგპურის პლატოზე, მდ. სუბარნარექის ნაპირას. 501 ათ. მცხ. (1981). სატრანსპ. კვანძი. შელაქის გადამუშავება. მძიმე მანქანათსაშ. (მოწყობილობა მეტალ. მრეწველობისათვის; აშენდა სსრკ-ის დახმარებით) და ფოლადსაასხმელი ქ-ნები.

**რანჯბარები** (სპარს. — მ შ რ ო მ ე ლ ე ბ ი), ფეოდალზე დამოკიდებულ გლეხთა კატეგორია ირანსა და ამიერკავკასიის სახანოებში. ირანში, აღმ. სომხეთსა და აზერბაიჯანში რ ეწოდებოდათ გლეხებს, რ-ებიც ფეოდალისაგან იღებდნენ მიწას, სარწყავ წყალს, თესლს, მუშა საქონელს და სანაცვლოდ აძლევდნენ მოსავლის ნაწილს. აზერბ. ზოგიერთ სახანოში რ. იყვნენ გლეხები, რ-ებიც ფეოდალის პირად მეურნეობას ემსახურებოდნენ. რაიათებისაგან განსხვავებით, რ. არ შედიოდნენ სასოფლო თემში და მფლობელის პირადი საკუთრება იყვნენ (მემკვიდრეობით). ამიერკავკ. სახანოების რუსეთთან შეერთების შემდეგ რ. ყმა გლეხთა საერთო კატეგორიაში ჩაირიცხნენ.

**რანჯიტ სინგჰი** (13. XI. 1780, ბუდრუქანი, ან 2. XI. 1780, გუჯრანვალა, — 27. VI. 1839, ლაჰორი), პენჯაბის სახელმწიფოს გამგებელი 1799—1839. XVIII ს-იდან დაიწყო ბრძოლა პენჯაბის მიწების გაერთიანებისათვის. 1799 რ. ს-მა დაიკავა ქ. ლაჰორი — პენჯაბის ეკონ. და კულტ. ცენტრი — და მიიღო მაჰარაჯის ტიტული. 1810—11 დაასრულა პენჯაბის გაერთიანება და შექმნა ძლიერი ცენტრალიზებული ფეოდ. სახელმწიფო (იარსება 1849-მდე) (იხ. *ინგლისელებისა და სიქების ომები*). რ. ს-მა გაატარა რამდენიმე საშინაო რეფორმა. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა სამხ. რეფორმას: არმია გარდაიქმნა ევრ. ყაიდაზე და უშუალოდ მაჰარაჯის განკარგულებაში გადავიდა.

**რანჰოუტი** (ჰოლანდ. rondhout — სიტყვასიტყვით—მრგვალი ხე), გემის მოწყობილობის გემბანზედა ნაწილების ერთობლიობა, რ-საც იყენებენ გემის სინათლეების, რადიოანტენების, სამეთვალყურეო და კავშირის პოსტების, სიგნალების აასაწევი და ტვირთამწე საშუალებების გასაღაგებლად. თანამედროვე თვითმავალი გემის რ-ში შედის ანძები, წვეტები, ქანდარეები, გაფელები, სატვირთო ისრები და სხვ.; აფრიან გემებზე რ-ს იყენებენ ანძების ფდასაყენებლად, მოსაბრუნებლად და მოსახსნელად.

**რაო** ჩანდრა რაჯეშვარ (დ. 6. VI. 1914, მანგალაპურამი, ახლანდ. ანჰრაპრადეშის შტ.), ინდოეთისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის მოღვაწე. ეროვნებით ტელუგუ. წარმოშობით შეძლებული გლეხის ოჯახიდანაა. მიიღო სამედ. განათლება. 1931 შევიდა ინდ. კომპარტიაში (იკპ). 1943—52 ანდჰრის პროვინციის იკპ კომიტეტის მდივანი. 1950-იდან იკპ პოლიტბიუროს (1958-იდან ცენტრ. აღმასრ. კომიტეტი) წევრი. 1950—51 იკპ-ცკ-ის გენ. მდივანი. 1954—55 სრულიად ინდ. გლეხთა კავშირის ვიცე-თავ-რე. 1964 — ივნ.-დეკ. იკპ ეროვნ. საბჭოს მდივანი. 1964 დეკ. აირჩიეს იკპ ეროვნ. საბჭოს გენ. მდივნად. ავტორია შრომებისა ინდ. და საერთაშ. კომუნისტური მოძრაობის აქტუალურ პოლიტ. და ეკონ. პრობლემებზე. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1974).

**რაოდენობითი ანალიზი,** საანალიზო ნივთიერების შედგენილობაში შემავალი კომპონენტების თანაფარდობის განსაზღვრის ქიმ., ფიზ. და ფიზ.-ქიმ. მეთოდების ერთობლიობა. თვისებით ანალიზთან ერთად რ. ა. წარმოადგენს *ანალიზური ქიმიის* ერთ-ერთ ძირითად ნაწილს. საანალიზოდ აღებული ნივთიერების რაოდენობის მიხედვით განასხვავებენ რ. ა-ის მაკრო-, ნახევრად მიკრო-, მიკრო- და ულტრამიკრომეთოდებს. მაკრომეთოდების გამო-

ყენების დროს სინჯის მასა ჩვეულებრივ > 100 მგ-ზე, ხსნარის მოცულობა >10 მლ-ზე, ულტრამიკრომეთოდების სარგებლობისას კი—შესაბამისად $1 \div 10^{-1}$ მგ და $10^{-3} \div 10^{-6}$ მლ (იხ. აგრეთვე *მიკროქიმიური ანალიზი, ულტრამიკროქიმიური ანალიზი*). საკვლევი ობიექტის მიხედვით იყოფა არაორგ. და ორგ. რ. ა-ად, რ-იც თავის მხრივ არის ელემენტური, ფუნქციური და მოლეკულური ანალიზი. *ელემენტური ანალიზით* ადგენენ ელემენტების (იონების), ხოლო *ფუნქციური ანალიზით*—ფუნქციური (რეაქციისუნარიანი) ატომების ან ჯგუფების შემცველობას საანალიზო ობიექტში. მოლეკულური რ. ა. ითვალისწინებს ინდივიდ. ქიმ. ნაერთების ანალიზს, რ-თა დამახასიათებელია გარკვეული მოლეკულური მასა. დიდი მნიშვნელობა აქვს ე. წ. ფაზურ ანალიზს — ჰეტეროგენული სისტემების ცალკეული სტრუქტურული (ფაზური) შემდგენების დაყოფისა და ანალიზის მეთოდების ერთობლიობას. სპეციფიკურობასა და მგრძნობიარობასთან ერთად რ. ა-ის მეთოდების მნიშვნელოვანი მახასიათებელია სიზუსტე, ე. ი. განსაზღვრის ფარდობითი ცდომილების მნიშვნელობა. რ. ა-ში სიზუსტესა და მგრძნობიარობას გამოსახავენ პროცენტებით. რ. ა-ის კლასიკურ მეთოდებს მიეკუთვნება *გრავიმეტრიული ანალიზი* (რ-იც ემყარება განსასაზღვრავი ნივთიერების მასის ზუსტ გაზომვას) და *მოცულობითი ანალიზი*. ეს უკანასკნელი შეიცავს ტიტრიმეტრიულ მოცულობით ანალიზს და აირად მოცულობით ანალიზს (იხ. *ტიტრამეტრიული ანალიზი, აირების ანალიზი*).

კლასიკურ ქიმ. მეთოდებთან ერთად ფართოდ არის გავრცელებული რ. ა-ის ფიზ. და ფიზ.-ქიმ. (ინსტრუმენტული) მეთოდები, რ-ებიც დამყარებულია საანალიზო ნივთიერებების იმ ოპტ., ელექტრულ, ადსორბციულ, კატალიზურ და სხვა მახასიათებლების გაზომვაზე, რ-ებიც დამოკიდებული არიან ნივთიერების რაოდენობაზე (კონცენტრაციაზე). ჩვეულებრივ, ამ მეთოდებს ყოფენ შემდეგ ჯგუფებად: ელექტროქიმ. (კონდუქტომეტრია, პოლაროგრაფია და სხვ.); სპექტრული ანუ ოპტიკური (ემისიური და აბსორბციული სპექტრული ანალიზი, ფოტომეტრია, კოლორიმეტრია, ნეფელომეტრია, ლუმინესცენციური ანალიზი და სხვ.); რენტგენული (აბსორბციული და ემისიური რენტგენოსპექტრული ანალიზი, რენტგენოფაზური ანალიზი და სხვ.), ქრომატოგრაფიული (თხევადი, აირული, აირ-თხევადი ქრომატოგრაფია და სხვ.); რადიომეტრიული (აქტივაციური ანალიზი და სხვ.); მასსპექტრომეტრიული ანალიზი და სხვ. ჩამოთვლილი მეთოდები ქიმ. მეთოდებთან შედარებით ნაკლებად ზუსტია, სამაგიეროდ ახასიათებთ უფრო მეტი მგრძნობიარობა, ამორჩევითობა და შესრულების სისწრაფე. რ. ა-ის ქიმ. მეთოდების სიზუსტე ჩვეულებრივ 0,005—0,1% ფარგლებშია; ინსტრუმ. მეთოდებით განსაზღვრის ცდომილებები შეადგენენ 5—10%-ს, ზოგჯერ უფრო მეტსაც. რ. ა-ის მეთოდების მგრძნობიარობა იცვლება $10^{-1}$-იდან $10^{-9}$%-მდე.

ფიზ. და ფიზ.-ქიმ. მეთოდების გამოყენებისას, როგორც წესი, საჭიროა ნივთიერებათა მიკრორაოდენობა. ზოგ შემთხვევაში ანალიზი შეიძლება ჩატარდეს სინჯის დაშლის გარეშე. ხანდახან შესაძლებელია აგრეთვე შედეგების შეუწყვეტელი და ავტომ. რეგისტრაცია. ამ მეთოდებს იყენებენ მაღალი სისუფთავის ნივთიერებათა საანალიზოდ, გამოსავალი პროდუქციის შეფასების, ნივთიერებათა თვისებებისა და აღნაგობის შესასწავლად და ა. შ.

*ლიტ.*: Фриц Дж., Шенк Г., Количественный анализ, пер. с англ., М., 1978.

**რაოდენობრივ ცვლილებათა თვისებრივ ცვლილებებში გადასვლის კანონი,** დიალექტიკის ერთ-ერთი ძირითადი კანონი, რ-იც არკვევს საგანთა და მოვლენათა ძველი მდგომარეობიდან ახალზე გადასვლის გზებსა და ფორმებს, განვითარების პროცესის ხასიათსა და მექანიზმს. ამ კანონის შინაარსის ძირითადი ელემენტებია რაოდენობა, თვისებრიობა, თვისება, *ზომა*, ნახტომისა და სხვა ცნებები.

თვისებრიობა არის ფილოს. კატეგორია, რ-შიც გამოხატულია საგანთა და მოვლენათა შინაგანი სპეციფ. გარკვეულობა. რაიმე საგნისა და მოვლენის თვისებრიობა იგივეობრივია თავისი თავისადმი, სხვა თვისებრიობისაგან მისი განსხვავების საზომია, მაგრამ ამასთან გამოხატავს მათ ერთობასაც. მაგ., *ბიოლ.* სახეობა თვისებრივი გარკვეულობაა არა აბსოლ. მნიშვნელობით, არამედ ბიოლოგ. გვარის შიგნით, ე. ი. გარდა სპეციფიკურისა, ხასიათდება გვარის ზოგადი ნიშნებითაც.

თვისებრივად გარკვეული საგნები და მოვლენები ურთიერთკავშირსა და ცვალებადობის პროცესში ჩართული არიან თავისი თვისებების მეშვეობით. თვისებები ერთნაირად არ ავლენენ საგანთა და მოვლენათა სპეციფ. გარკვეულობას. თვისებრიობა არის მხოლოდ არსებით თვისებათა შედარებით უცვლელი მთლიანობა.

რაოდენობა არის ფილოს. კატეგორია, რ-იც გამოხატავს საგანთა და მოვლენათა გარკვეულობას რიცხვის, სიდიდის, ტემპის, ხარისხის, მოცულობისა და სხვ. მიხედვით.

რაოდენობა და თვისებრიობა მჭიდროდაა დაკავშირებული ერთმანეთთან: ერთი მხრივ, ყოველგვარი თვისებრიობა გასაგები ხდება მხოლოდ მაშინ, თუ დავადგენთ მისი შინაარსის რაოდენობრივ გრადაციებს, ხოლო, მეორე მხრივ, თვით რაოდენობასაც ახასიათებს თვისებრივი გარკვეულობანი (მაგ., ნული არის უარყოფა ყოველგვარი განსაზღვრული რიცხვისა და ამავე დროს ხასიათდება გარკვეული დადებითი შინაარსით: ნულზე გამრავლებული ყოველი რიცხვი ისპობა, ხოლო გაყოფილი უსასრულობაში გადადის და სხვ. ერთი დადებითი და უარყოფითი ნატურალური რიცხვების სისტემების ძირითადი რიცხვია, გამოსახავს წილადს, რ-ის მრიცხველი და მნიშვნელი ერთიმეორეს უდრის და ა. შ.).

რაოდენობისა და თვისებრიობის ორგანული ერთიანობაა ზომა. იგი გვიჩვენებს იმ საზღვრებს, რ-ებშიც საგნები და მოვლენები თავისი თავისადმი იგივეობრივი რჩებიან. კონკრეტულად იგი არის გარკვეული თვისებრიობისა და მის ფარგლებში ყოველგვარი რაოდენობის ერთიანობა. ზომა არის რაოდენობისა და თვისებრიობის მთლიანობის წესი, კანონი. ერთი თვისებრიობის მეორეთი შეცვლა ერთი ზომიდან მეორეში გადასვლას ნიშნავს.

რაოდენობრივი ცვლილების საფუძველზე ახ. თვისებრიობის წარმოშობის დიალექტ. კანონზომიერება დასტურდება მეცნ. ყველა დარგის მონაცემებით, კერძოდ, ასტრონავტიკა გვიჩვენებს, თუ როგორ იცვლება მოძრაობის ხასიათი სიჩქარის რაოდენობრივი შეცვლის საფუძველზე. მაგ., დედამიწიდან 2 *კმ* სიმაღლეზე-მყოფი ხომალდი უკანვე დაეცემა, თუ მისი სიჩქარე წამში 7000 *მ*-ს არ აღემატება. იგივე მოხდება, თუ სიჩქარეა 7900 *მ*. მაგრამ თუ სიჩქარე წრიულზე ავა (წამში 7901 *მ*), ე. ი. 1 *მ*-ით გაიზრდება, ხომალდი დედამიწის თანამგზავრად იქცევა. პარაბოლური სიჩქარის (წამში 11189 *მ*) დროს ხომალდი საბოლოოდ გასცდება დედამიწის მიზიდულობის სფეროს და ნაცვლად ელიფსურისა, იმოძრავებს პარაბოლური სიჩქარით. დაბოლოს, თუ ხომალდს მიენიჭა ე. წ. განმათავისუფლებელი სიჩქარე (წამში 16662 *მ*), იგი საპლანეტთაშორისოდან ვარსკვლავთშორისად იქცევა. მაშასადამე, აქ საქმე გვაქვს მოძრაობის ოთხ თვისებრივ ტიპთან.

ერთი თვისებრიობის მეორეთი შეცვლა ხორციელდება ნახტომის მეშვეობით. იგი გამოხატავს რაოდენობრივი განვითარების თანდათანობის შეწყვეტას და ერთი თვისებრიობიდან მეორეში გადასვლას. სინამდვილის მრავალფეროვნების შესაბამისად არსებობს ნახტომის მრავალგვარი ტიპი და ფორმა. მაგ., შინაარსეული თვალსაზრისით განსხვავდება ერთი თვისებრიობიდან მეორეზე გადასვლის გამომსახველი ნახტომი და ნახტომი თვისებრიობის შიგნით, თანდათანობითი და უეცარი, „აფეთქებითი" ნახტომები.

ამგვარად, ბუნებისა და საზ-ბის მთელი ისტორია ცხადყოფს, რომ განვითარება მიმდინარეობს ერთდროულად რაოდენობრივი მატება-კლების (ევოლუციის) და ნახტომების (რევოლუციის) გზით.

*ლიტ.*: იხ. სტ-ებთან დიალექტიკა, დიალექტიკური მატერიალიზმი.

*გ. ასათიანი.*

**რაპა,** ლიმანების, მლაშე ტბების და ხელოვნური წყალსატევების მარილიანი წყლის ნაჯერი ხსნარი. იყენებენ ტალახით სამკურნ. კურორტებზე აბაზანებისათვის, ზოგჯერ *ტალახით მკურნალობასთან* ერთად.

**რაპალოს ხელშეკრულება** რსფსრ და გერმანიას შორის 1922, ხელშეკრულება, რ-ითაც საბჭ. რუსეთსა და გერმანიას შორის დამყარდა დიპლომატიური ურთიერთობა. გერმანია პირველი კაპიტალ. ქვეყანა იყო, რ-თანაც საბჭ. ქვეყანამ დაამყარა დიპლ. ურთიერთობა. ხელშეკრულება დაიდო *გენუის კონფერენციის* მსვლელობის დროს, 1922 წ. 16 აპრ., ქ. რაპალოში (იტალია). მას ხელს აწერდნენ რსფსრ საგარეო საქმეთა სახკომი გ. ჩიჩერინი და გერმ. რაიხსმინისტრი ვ. რათენაუ. 1922 წ. 5 ნოემბ. ხელმოწერილი ოქმით (ბერლინი) იგი გავრცელდა სხვა საბჭ. რესპუბლიკებზეც. რ. ხ. ითვალისწინებდა დიპლ. ურთიერთობათა დაუყოვნებლივ აღდგენას, ურთიერთპრეტენზიებზე უარის თქმას, სავაჭრო ურთიერთობათა გაცხოველებას. რ. ხ. იყო საბჭ. დიპლომატიის დიდი წარმატება, რ-მაც გაარღვია საბჭ. ქვეყნის ეკონ. და პოლიტ. ბლოკადა.

**რაპანა** (Rapana), მტაცებელი მუცელფეხიანების გვარი. მოიცავს 3 სახეობას. პეტრე დიდის ყურესა და იაპ. სანაპიროებთან ბინადრობს R. venosa, რ-იც XX ს. 30-იან წლებში გემებს შემოყვა შავ ზღვაში და დიდი რაოდენობით გამრავლდა. რ. თავს ესხმის სარეწაო მოლუსკებს (ხამანწკებს), გარნელებსა და სხვ. რ-ს ფეხი იჭმევა, ნიჟარას კი ესთეტ. ღირებულება აქვს.

რაპანა (Rapana thomasiana).

**რაპანუიელები,** აღდგომის (რაპანუი) კ-ის პირველი მოსახლეობა. იხ. სტ. *აღდგომის კუნძული.*

**რაპიდგადაღება** (ფრანგ. rapid —სწრაფი), კინოგადაღება დაახლოებით 250—300 *კადრი/წმ* სიხშირით. იხ. აგრეთვე *ჩქარული კინოგადაღება.*

**რაპპი,** პროლეტარულ მწერალთა რუსეთის ასოციაცია, საბჭ. ლიტერატურული ორგანიზაცია, ჩამოყალიბდა 1925, როგორც ვაპპ-ის (პროლეტარულ მწერალთა საკავშირო ასოციაცია, 1924) ძირითადი შემადგენელი ნაწილი. აქტიურად თანამშრომლობდნენ დ. ფურმანოვი, ი. ლიბედინსკი, ა. ფადეევი, ლ. ავერბახი, ვ. ერმილოვი და სხვ. პარტია მხარს უჭერდა პროლეტ. ლიტ. ორგანიზაციებს, მაგრამ რ-მა არსებობის პირველი წლიდანვე გამოამჟღავნა ვულგ.-სოციოლოგიური გადახრები, რისთვისაც მკაცრად გააკრიტიკა რკპ(ბ) ცკ-მა (1925, 18. VI). რ-ის კრიტიკოსები მცდარად აფასებდნენ მ. გორკის, ვ. მაიაკოვსკის, ა. ტოლსტოისა და სხვ. საბჭ. მწერლების შემოქმედებას. საკავშ. კპ(ბ) ცკ-მა 1932 წ. 23 აპრ. დადგენილებით გააუქმა რ. და ვოაპპი

(პროლეტარული მწერლების ასოციაციათა საკავშ. გაერთიანება).

**რაჟდენი,** წმინდა რაჟდენი (გ. დაახლ. 457), ვახტანგ გორგასალის თანამოღვაწე, გაქრისტიანებული სპარსი. გამზრდელი, მამამძუძე ვახტანგ გორგასალის მეუღლის ბალენდუხტისა (ირანის შაჰის ასული), რ-საც გამოჰყვა ქართლში. ირანელების წინააღმდეგ ვახტანგ გორგასალის ომის დროს რ. ტყვედ ჩაუვარდა ირანელებს. შაჰმა მოსთხოვა ქრისტიანობის უარყოფა. მიუხედავად ტანჯვა-წამებისა, რ. არ დაუბრუნდა ცეცხლთაყვანისმცემლობას. მაშინ შაჰმა ის გაგზავნა წრომში დაბანაკებულ ირანელთა ლაშქრის მეთაურთან, რ-მაც რ. სიკვდილით დასაჯა — ძელზე გააკრეს და ისრები დაუშინეს. რამდენიმე ხნის შემდეგ ვახტანგ გორგასალის ინიციატივით; რ-ის ნეშტი ნიქოზის ეკლესიაში გადმოასვენეს. ვახტანგმა ეს ეკლესია საეპისკოპოსო ტაძრად აქცია. მოღწეულია რ-ის ცხოვრებისა და მოღვაწეობის ამსახველი მეტაფრასტული თხზულება. იგი შეუდგენიათ დაახლ. XII ს-ში, რ-ის ხსენების დღეს, 3 აგვისტოს (ძვ. სტ.), ეკლესიაში საკითხავად.

*წყარო:* წამება და ღუაწლი წმიდისა დიდისა მოწამისა რაჟდენისი..., წგ.: საქართველოს სამოთხე, მ. საბინინის გამოც., პეტერბურგი, 1882; ჟ უ ა ნ შ ე რ ი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.:* კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ბ. ლომინაძე.*

**რარო,** მთა ჯავის ქედის სამხრ.-დას. ნაწილში, სიმაღლე 2589 *მ.* აგებულია ქვედაცარცული კირქვებით. თხემზე სუბალპ. მდელოებია, დაბლა — წიწვოვანი და ფართოფოთლოვანი ტყეები.

**რარო,** სოფელი სამხრ. ოსეთის ავ ჯავის რ-ნში (მსხლების სოფსაბჭო), ჯავის ქედის ჩრდ.-დას. კალთაზე, მდ. ქეშელთის (დიდი ლიახვის აუზი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1500 *მ,* ჯავიდან 8 *კმ,* ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 28 *კმ.* ჯავის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. მსხლებში (8 *კმ*).

**რასა** (სანსკრ., სიტყვასიტყვით — გემოვნება), ძვ. ინდური პოეტიკის ერთ-ერთი ძირითადი კატეგორია. აღნიშნავს მხატვრული ნაწარმოების მიერ აღძრულ განწყობილებას ან ესთეტ. სიამოვნებას, აღქმას. ტრაქტატი „ნატიაშასტრა“ (II—IV სს.) რ-ს 8 სახეობას განარჩევს: ეროტიკულს, კომიკურს, რისხვისას, ჰეროიკულს, მწუხარების, აგრეთვე შიშის, ზიზღის და გაკვირვებისას. მოგვიანებით უმატებდნენ ორსაც: დამშვიდებისას და გულითადობისას ან ყველა დაჰყავდათ ერთზე (ჩვეულებრივ ეროტიულ ან ნეტარების რ-ზე). ფილოსოფოსმა აბჰინავაგუპტამ (X—XI სს.) ტრაქტატში „აბჰინავაბჰარატი“ საბოლოოდ ჩამოაყალიბა მოძღვრება რ-ს შესახებ, რ-ის თანახმად, რ. თანაფარდია ყოველი ადამიანის ქვეცნობიერებაში არსებული ძირითადი ემოციური კომპლექსებისა. ცხოვრებაში ეს კომპლექსები ვლინდება ჩვეულებრივი გრძნობების სახით (სიყვარული, სიძულვილი, მწუხარება და სხვ.). რ-ის გამოწვევის ძირითად საშუალებად ითვლება *დჰვანი.* „დჰვანი-რასას“ კონცეფცია შუა საუკ. ინდ. პოეტიკის ძირითადი დოქტრინა გახდა.

*ე. ალექსიძე.*

**რასა** (ფრანგ. race — გვარი, ჯიში) ბიოლოგიაში, ეკოლოგიურად, ზოგჯერ გეოგრაფიულად გამიჯნული ინდივიდების ჯგუფი სახეობასა და ქვესახეობაში. რ-ის შემადგენელ ინდივიდებს მსგავსი მორფოლ.-ფიზიოლ. და ეკოლ. თავისებურებები აქვთ, ერთმანეთს უკავშირდებიან გავრცელების რ-ნით. ხშირად ერთი და იმავე ადგილის რ-ებიც განსხვავდებიან საარსებო პირობებით (ეკოლ. რ.). პარაზიტების მრავალი რ. განსხვავდება სპეციალიზაციით განსაზღვრული მასპინძლის მიმართ („რ. მასპინძლის მიხედვით“). *იქთიოლოგიაში* ამ ტერმინით აღნიშნავენ თევზების ადგილ. პოპულაციებს (ქარავნებს). ზოგჯერ გეოგრ. რ. გაიგივებულია ქვესახეობასთან. ტერმ. „რ.“ იხმარება აგრეთვე შინაური ცხოველის ჯიშების მიმართაც.

**რასათმცოდნეობა,** *ანთროპოლოგიის* დარგი, რ-იც შეისწავლის ადამიანთა რა*სების* ფიზიკური ტიპის თავისებურებებს. რ-ს ზოგჯერ ეთნ. ანთროპოლოგიასაც უწოდებენ. ფიზ. თავისებურებების კვლევა გულისხმობს რასობრივი თავისებურებების შესწავლას, ამიტომ რ-ის, ისევე როგორც საერთოდ ანთროპოლ., კვლევის ობიექტია ადამიანი, მაგრამ არა ცალკეული ადამიანები, არამედ ადამიანთა ჯგუფები: რასობრივი, ეთნ., ტერიტ. და სხვ. რ-ის ძირითადი მეთოდია ანთროპომეტრული და ანთროპოსკოპული მეთოდები, რ-თა საშუალებითაც შეისწავლიან თავის, სახისა და სხეულის ტოტალურ და პარციალურ ზომებს, სახის რბილი ნაწილების ფორმებს, პიგმენტაციას, თმოვან საფარველს და სხვ. ამ კლასიკური მეთოდების გარდა ამჟამად ფართოდ იყენებენ გენეტ. ნიშნების (ადამიანის პოპულაციური გენეტიკა), თითების ანაბეჭდების (ეთნ. დერმატოგლიფიკა), კბილების თავისებურებების (ეთნ. ოდონტოლოგია) შესწავლას და სხვ. აღნიშნული მიმართულებით კვლევას გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს ცალკეული რასებისა და ხალხების რასოგენეზურ და ეთნოგენეზურ შესწავლაში.

*მ. აბდუშელიშვილი.*

**რას-დაშანი,** უმაღლესი მწვერვალი სემიენის მთებში, ეთიოპიის მთიანეთზე. სიმაღლე 4620 *მ.* აგებულია ვულკ. ქანებით.

**რასები** ადამიანთა [ფრანგ. race (მხ. რ.)], გარკვეულ ტერიტორიაზე ისტორიულად ჩამოყალიბებული ჯგუფები, რ-ებსაც აქვთ საერთო წარმომავლობა, რაც ვლინდება მხოლოდ ამ ჯგუფისათვის დამახასიათებელი მემკვიდრეობითი მორფოლ. და ფიზიოლ. ნიშნების ერთობლიობით. ბიოლ. თვალსაზრისით დღევანდელი კაცობრიობა ერთ სახეობას (Homo sapiens) განეკუთვნება, რ-იც მთელი რიგი უფრო მცირე ქვედანაყოფებისაგან შედგება.

რ. ერთიმეორისაგან განსხვავდებიან გარეგნული, ფიზ. ნიშნებით — კანის, თმისა და თვალების ფერით, სახის რბილი ნაწილების ფორმებით, სიმაღლითა და სხვ. ამ ნიშნებს ადამიანის ცხოველმოქმედებაში არსებითი მნიშვნელობა არა აქვთ, მაგრამ მათ მტკიცე მემკვიდრეობა ახასიათებთ, სწორედ ამიტომ სხეულებრივი ორგანიზაციის ყველა ნიშანი (მაგ., კუნთოვანი სისტემის განვითარება, ცხიმოვანი ქსოვილის დაგროვება და სხვ.) არ ითვლება რასობრივ ნიშნად, რადგანაც ისინი დიდად არიან დამოკიდებული გარემო პირობებზე.

ყველა ცდა — დაემტკიცებინათ ცალკეული რ-ის სახეობრივი განსხვავებანი — უშედეგო გამოდგა; ადამიანთა რ. რომ ერთ სახეობას განეკუთვნებიან, ეს სრულიად უდავოდ მტკიცდება სხვადასხვა რ-ის წარმომადგენელთა შერევითა და სრულფასოვანი შთამომავლობის მოცემის განუსაზღვრელი უნარით.

მიუხედავად იმისა, რომ ადამიანთა რ., ისევე როგორც ცხოველთა რ., ერთი სახეობის განშტოებებს წარმოადგენენ, მათი გაიგივება მაინც ყოვლად დაუშვებელია, ვინაიდან ადამიანთა რასობრივი თავისებურების ჩამოყალიბებაში გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა ისტ. და სოც. ფაქტორებს. შესაძლოა ოდესმე ჰქონდათ ეკოლ. შემგუებლობითი ხასიათი (როგორც მათ ცხოველური რ-თვის აქვთ), მაგრამ სადღეისოდ ეს მნიშვნელობა საბოლოოდ დაკარგეს. ყველა ის ფაქტორი, რ-იც განსაზღვრავს ადამიანის რასობრივი ტიპებისა თუ ვარიანტების ჩამოყალიბებას, მთლიანად განეკუთვნება ისტ. სოც. გარემოს (მეტისაცია, ინფილტრაცია, იზოლაცია და სხვ.); ამრიგად, მიუხედავად იმმისა, რომ ამა თუ იმ ჯგუფის ან ინდივიდის რასობრივი თავისებურებანი ბიოლ. მეთოდებით უნდა შეისწავლებოდეს, მათი წარმოშობისა და ჩამოყალიბების მიზეზები უსათუოდ ადამიანის საზ. სფეროშია საძებნელი. მეორე მხრით, მკვეთრად უნდა განვასხვავოთ ისეთი კატეგორიები, როგორიცაა რ. და ერი, რ. და ენა. ერი აარის ხალხთა ისტორიულად ჩამოყალიბებული ერთობა, ხოლო რ. — ბიოლ. ერთობა. ენისა და რ-ის განმსაზღვრელი ნიშანთვისებებიც ერთმანეთისაგან დამოუკიდებელი, მიზეზობრივად დაუკავშირებელი ფაქტორებია და ამიტომ მათი ერთმანეთში არევა სრულიად გაუმართლებელია. მაგ., სსრკ-ის თურქულენოვან ხალხებს შორის ვხვდებით რასობრივად ერთმანეთისაგან უკიდურესად განსხვავებულ ერებს: ერთი მხრით, აზერბაიჯანელებს, რ-ებიც სამხრ. ევროპეოიდულ რ-ს განეკუთვნებიან, ხოლო მეორე მხრით, იაკუტებს, რ-ებიც მონღოლოიდური რ-ის ტიპური წარმომადგენლები არიან. ხშირია საწინააღმდეგო შემთხვევებიც, როდესაც ერთსა და იმავე რასობრივ ტიპს მიეკუთვნება დამოუკიდებელი ენის, ისტ., კულტ., ფსიქიკისა და სხვა მკვეთრად განსხვავებული ნიშნების მქონე სხვადასხვა ერი. მაგ., დას. პამირის ინდოევროპულენოვანი ირან. ჯგუფები თავისი ანთროპოლ. ტიპით გაცილებით უფრო ახლოს დგანან კავკასიელებთან — ქართველებთან და სემიტურენოვან ასირიელებთან, ვიდრე დას. და აღმ. ევრ. ინდოევროპულენოვან ხალხებთან. ყოველივე ეს უდავოდ ადასტურებს, რომ მიზეზობრივი კავშირი რ-სა და ენას (ერის უპირველეს ნიშანს) შორის არ არსებობს. ცნობილია, რომ ენა და კულტურა შეიძლება გავრცელდეს ხალხის გავრცელების გარეშე (ე. ი. გარკვეული რასობრივი, ანთროპოლ. ტიპის ადამიანების გავრცელების გარეშე), მაგრამ ანთროპოლ. ტიპები არასოდეს არ ვრცელდებიან და ვერც გავრცელდებიან, თუ თან არ მოიტანეს თავიანთი ენა და კულტურა. ამიტომაც არის მეცნ. თვალსაზრისით მცდარი და მანკიერი ისეთი განსაზღვრებები, როგორიცაა „გერმანული რასა“, „ჩინური რასა“, „ქართული რასა“ და სხვ., ვინაიდან მათში მექანიკურად არის შერწყმული ისტ. და ბიოლ. ბუნების კატეგორიები.

თანამედროვე კაცობრიობის რასობრივი კლასიფიკაცია ზემოთ აღნიშნული მიზეზების გამო (ადამიანთა რ-ისა და ცხოველების რ-ის მკვეთრად განსხვავებული ბუნება, ერთი მხრით, და ადამიანთა რ-ისა და ერის — მისი ენის, კულტ. და სხვ. — განსხვავებული ბუნება, მეორე მხრით)) იმთავითვე დიდ სიძნელეებს აწყდებოდა და ხშირად მცდარ პრინციპებზე იყო აგებული. ამჟამად საბჭ. სამეცნ. ლიტ-რაში გავრცელებულია რასობრივი კლასიფიკაციის გარკვეული სქემა, რ-საც საფუძვლად უდევს რ-ის მორფოლ. მსგავსების დონე, გეოგრ. გავრცელების არეალი, მათი ფორმირების სიძველე და გენეტ. სიახლოვე.

*ლიტ.:* აბდუშელიშვილი მ., კრანიოლოგია, თბ., 1976; მისივე, Антропология древнего и современного населения Грузии, Тб., 1964; Алексеев В. П., География человеческих рас, М., 1974; მისივე, Палеоантропология Земного шара и формирование человеческих рас. Палеолит, М., 1978; Бунак В. В., Человеческие расы и пути их образования, «Советская этнография», 1956, № 1; Дебец Г. Ф., Опыт графического изображения генеалогической классификации человеческих рас, იქვე, 1958, № 4; Нестурх М. Ф., Человеческие расы, 2 изд., М., 1958; Рогинский Я. Я., Левин М. Г., Антропология, 3 изд., М., 1978; Чебоксаров Н. Н., Основные принципы антропологических классификаций, კრ.: Происхождение человека и древнее расселение человечества, М., 1951.

*მ. აბდუშელიშვილი.*

რუკა — იხ. ჩანართი, გვ. 336.

**რასელი** (Russell) ბერტრან (18. V. 1872, ტრელლეკი, უელსი, — 2. II. 1970, პენრიდენდრაითი, უელსი), ინგლისელი ფილოსოფოსი, ლოგიკოსი, მათემატიკოსი, სოციოლოგი, საზოგადო მოღვაწე. 1894 დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი. 1910—16 ამავე უნ-ტის, აგრეთვე დიდი ბრიტ. და აშშ-ის სხვადასხვა უნ-ტის პროფესორი იყო; 1908-იდან ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი. 1950) მიიღო ნობელის პრემია ლიტ-რის დარგში. რ-მა მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა მათ. ლოგიკის დამუშავებაში. აღმოაჩინა სიმრავლის თეორიის ერთ-ერთი პარადოქსი (ე. წ. რ-ის პარადოქსი), რ-ის თავიდან ასაცილებლად შექმნა ტიპების თეორია. ცდილობდა მათ. დაყვანას ლოგიკაზე (იხ. *ლოგიციზმი*). რ-მა გაიარა რთული ფილოს. ევოლუცია, რ-იც თვითონ განმარტა როგორც გადასვლა პითაგორეიზმის პლატონური ინტერპრეტაციიდან იუმიზმზე. დასაწყისში იგი რეალიზმის პოზიციაზე იდგა და უშვებდა მიმართებებისა და მათ. ობიექტების ობიექტურ-იდეალურ არსებობას. შემდგომ მან ნეოპოზიტივიზმის თვალსაზრისი გაიზიარა და შექმნა ე. წ. ნეიტრალური მონიზმის თეორია, რ-ის თანახმად, ამოსავალი გრძნობადი მონაცემები ნეიტრალურია ფიზიკურისა და ფსიქიკურის მიმართ. მატერია და ცნობიერება კონსტრუქციებია და მათი წარმოქმნა მხოლოდ მოწესრიგების საქმეა. რ-მა ლოგიკა გამოაცხადა ფილოს. არსებად და ეს უკანასკნელი გაიგო, როგორც ცოდნის ლოგიკური ანალიზი. დასასრულ, რ. დაუბრუნდა იუმის ფსიქოლოგისტურ პოზიტივიზმს და მისი თვალთახედვით სცადა ადამიანური შემეცნების ანალიზი. ეთიკასა და პოლიტიკაში რ. იცავდა ბურჟ. ლიბერალიზმის პოზიციას, აქტიურად იბრძოდა ომების წინააღმდეგ, მოითხოვდა მშვიდობიან თანაარსებობას.


ბ. რასელი.

*თხზ.*: My philosophical development, N. Y., 1959; Воздействие науки на общество, М., 1952; История западной философии, М., 1959; Почему я не христианин, М., 1958; Проблемы философии, СПб., 1914; Человеческое познание. Его сфера и границы, М., 1957.

*ლიტ.*: Бегиашвили А. Ф., Проблема начала познания у Б. Рассела и Э. Гуссерля, Тб., 1969; Нарский И. С., Философия Б. Рассела, М., 1962; Хилл Т. И., Современные теории познания, пер. с англ., М., 1965. *ვ. ერქომაიშვილი.*

**რასიზმი,** ორგანიცისტული სოციოლოგიის უკიდურესი რეაქციული ნაირსახეობა, რ-იც ცდილობს გაამართლოს კლასობრივი და ეროვნ. უთანასწორობა და დაასაბუთოს მისი მარადიულობა ადამიანთა რასების „უცვლელ" ფიზ. ან ფსიქ. თავისებურებებსა და ბიოლ. კანონებზე დაყრდნობით.

იმის მიხედვით, თუ რა არის გამოცხადებული „მეცნიერულ" წანამძღვრად, ერთიმეორისაგან განასხვავებენ რ-ის ბიოლოგისტურსა და ფსიქოლოგისტურ ნაირსახეობებს.

ბიოლოგისტური რ-ის წარმოშობის მთავარი მიზეზი იყო კაპიტალ. წარმოების მოთხოვნილება იაფ მუშახელზე. მისი მეშვეობით იმპერიალიზმი ამართლებდა ევრ. კოლონიზატორების ბარბაროსულ დამოკიდებულებას არათეთრკანიანი ხალხებისადმი. ხაგრამ ისტ. განვითარება ადასტურებს ე. წ. „წმინდა რასების" ქრობის ფაქტს, რ-ის საფუძველზეც მეცნიერება ამხილებს რ-ს. ამის პასუხად რ. მანევრირებს, გარეგნული ფიზ. ნიშნების ნაცვლად შემოაქვს თავის ინდექსის, ტვინის წონის, სისხლის სპეციფიკისა და სხვ. განზომილებანი. მაგრამ სოც. ანთროპოლოგია, ანალიზური ფიზიოლოგია და ფიზ. ანთროპოლოგია ადასტურებენ, რომ მიუხედავად მორფოლ. მრავალფეროვნებისა, ადამიანი მეტად ერთგვაროვანი ბიოლ. ერთობაა, რაც არ განსაზღვრავს მის კულტ. ევოლ. ერთგვაროვნებას.

ფსიქორასიზმი არ თმობს „წმიდა რასების" ცრურწმენას, თუმცა მათ განსხვავებას აფუძნებს თითქოსდა უცვლელ ფსიქ. თავისებურებებზე, ამტკიცებს, რომ თითოეულ დიდ რასას აქვს თავისი რასობრივი სული, რ-იც ყალიბდება უხსოვარი დროიდან დაგროვილი ინსტინქტების საფუძველზე. ეს ინსტინქტები თითქოს უცვლელი სახით გადადიან თაობიდან თაობაში და ქმნიან რასაში შემავალი ხალხების ბედის წინასწარგანმსაზღვრელ ფაქტორთა კომპლექსს.

მაგრამ ბიორასიზმიდან ფსიქორასიზმზე გადასვლის მთავარი მოტივი მაინც პოლიტ. ხასიათისაა. მაგ., გერმ. ფაშიზმის ავანტურისტულ პოლიტიკაში არაგერმ. ხალხების, განსაკუთრებით იაპონელების, ჩათრევისათვის „არიულ-გერმანელი ტიპის" განსაკუთრებულობის ბიორასისტული პროპაგანდა ხელსაყრელი არ იქნებოდა, ვინაიდან მოკავშირენი არ ისურვებდნენ დაბალ რასაში ჩარიცხვას. მნიშვნელობა აქვს იმასაც, რომ თვით ჰიტლერი და მისი უახლოესი თანამებრძოლნი არაფრით არ შეესაბამებოდნენ არიულ „რასობრივ იდეალს". ამ გარემოებამაც განსაზღვრა ბიორასიზმიდან ფსიქორასიზმზე გადასვლა.

ფსიქორასიზმის ახ., უმთავრესად ამერ. ნაირსახეობა ეთნოფსიქოლოგიის სახელითაა ცნობილი. იგი ემყარება სოც. დარვინიზმსა და ზ. ფროიდის ფსიქოანალიზურ მეთოდს. ეთნოფსიქოლოგიის ამოსავალია „ძირითადი პიროვნების" ცნება-მოძღვრება არაცნობიერ მიდრეკილებათა კომპლექსზე, რ-საც იგივე მნიშვნელობა აქვს, რაც ფროიდისეულ „ოიდიპოსის კომპლექსს".

ინდივიდუუმის „ძირითადი პიროვნება" ხალხის სულიერ ანარეკლადაა მიჩნეული. ამიტომ თითქოს შესაძლებელი ხდება ერთი ან რამდენიმე ინდივიდის ფსიქოანალიზის საფუძველზე დადგინდეს ეროვნ. ფსიქ. მუდმივი და უცვლელი ნიშნები; ხალხის ფსიქ. სამყაროს სოც. პრობლემა შეცვლილია ინდივიდის სუბიექტური სამყაროს ვიწრო ფსიქოლ. პრობლემით, ხოლო ეს უკანასკნელი ფაქტობრივად ფსიქოპათოლ. პრობლემამდეა დაყვანილი.

თეორ. და პრაქტ. რ. ხელყოფს არამხოლოდ არათეთრკანიან, „დაბალ" რასებს, არამედ „უუნაროებსა და არასრულფასოვნებს" თვით თეთრი რასის შიგნით. ეს კლასობრივ-რასისტული ტენდენცია გამოვლინდა ჯერ კიდევ ჟ. ა. *გობინოს* შეხედულებებში. მაგრამ XIX ს. დასასრ. უკვე აშკარად ძლიერდება ნაციონალისტური რასისტული ტენდენცია. მიუხედავად თანაფარდობის ცვლისა, კლასობრივი და ნაციონალისტური რ. ყოველთვის იყო და რჩება რ-ის ძირეულ ტენდენციებად.

*ლიტ.*: ასათიანი გ., საზოგადოების სოციალური სტრუქტურა, თბ., 1969; მ ი ს ი ვ ე, თანამედროვე ბურჟუაზიული სოციოლოგია, თბ., 1976; Баграмов Э. А., Старые расистские измышления на новый лад, М., 1959; Оганисьян Ю. С., Империализм и расизм, М., 1970; Расовая проблема и общество, М., 1957; Санта Крус Э., Расовая дискриминация, Нью-Йорк, 1971. *გ. ასათიანი.*

**რასინი** (Racine) ჟან (21. XII. 1639, ფერტე-მილონი, ვალუას საგრაფო, ახლანდ. ენის დეპარტ.,—21. IV. 1699, პარიზი), ფრანგი დრამატურგი; ფრანგ. აკად. წევრი 1673-იდან. ახალგაზრდობაში წერდა ლათ. და ფრანგ. ლექსებს. მის ადრეულ ლექსებსა და პიესებს ჩვენამდე არ მოუღწევია. ამ ეტაპზე ყველაზე მნიშვნელოვანი იყო მისი ოდა „სენის ნიმფა" (1660). 1663 რ. პარიზში დაბინავდა, სასახლესთან დაახლოების მიზნით 1663 დაწერა ორი ოდა, რითაც მიიღო სამეფო პენსია და გზაც გაიკაფა სასახლისაკენ.


ჟ. რასინი.

რ-ის პიესა „თებაიდა, ანუ ძმები — მტრები" 1664 დადგა მოლიერის დასმა, მეორე ტრაგედია „ალექსანდრე დიდი" დაიდგა 1665 (გამოქვეყნდა 1666). მართალია, რ. ბეჯითად მიჰყვებოდა კლასიციზმის ტრადიციებს, მაგრამ მან საკუთარი, დამოუკიდებელი და ძირეულად განსხვავებული შემოქმედება დაგვიტოვა, შეიმუშავა ახ., დახვეწილი ფორმისა და ღრმა

დიდი რასები და მათი ძირითადი განშტოებების სქემა

| დიდი რასები | მცირე რასები | ტიპების ჯგუფები |
|---|---|---|
| ეკვატორული ანუ ავსტრალიურ-ნეგროიდული | ნეგროიდული ანუ აფრიკული | სამხრეთაფრიკული (ბუშმენური)<br>ცენტრალურაფრიკული (პიგმეური)<br>სუდანური (ზანგური)<br>აღმოსავლეთაფრიკული (ეთიოპიური) |
| | ავსტრალოიდური ანუ ოკეანური | ანდამანური (ნეგრიტოსული)<br>მელანეზიური<br>ავსტრალიური<br>კურილური (აინური),<br>ცეილონურ-ზონდური (ვედოიდური) |
| ევრაზიული ანუ ევროპეოიდული | სამხრეთევროპეოიდული ანუ ინდურ-ხმელთაშუაზღვისპირული | სამხრეთინდური (დრავიდული)*<br>ინდურ-პამირული<br>წინააზიური |
| | | ხმელთაშუაზღვისპირულ-ბალკანური<br>ატლანტურ-შავიზღვისპირული |
| | ჩრდილოევროპეოიდული ანუ ბალტიკური | აღმოსავლეთევროპული*<br>ატლანტურ-ბალტიკური<br>თეთრიზღვისპირულ-ბალტიკური |
| აზიურ-ამერიკული ანუ მონღოლოიდური | ჩრდილომონღოლოიდური ანუ კონტინენტური | ურალური (ურალურ-ლაპონოიდური)<br>სამხრეთციმბირული*<br>ცენტრალურაზიური<br>ციმბირული (ბაიკალური) |
| | | არქტიკული<br>შორეულაღმოსავლური (აღმოსავლეთაზიური) |
| | სამხრეთმონღოლოიდური ანუ წყნაროკეანური | სამხრეთაზიური<br>პოლინეზიური* |
| | ამერიკული* | ჩრდილოამერიკული<br>შუაამერიკული<br>პატაგონიური |

* — კონტაქტური ანუ შერეული ჯგუფები


მ. რასკოვა.


ა. რასპლეტინი.


ბ. ბ. რასტრელი. პორტრეტი შესრულებულია მხატვარ პ. როტარის მიერ. 1750-იანი წლები. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

იდეურ-პოლიტ. შინაარსის ფსიქოლ. ტრაგედია. 1667 დაიდგა რ-ის ტრაგედია „ანდრომაქე" (გამოქვეყნდა 1668), რ-მაც ავტორი ტრაგიკოს პოეტთა პირველ რიგებში დააყენა. განცალკევებით დგას მისი სამოქმედებიანი კომედია „დავაქარნი" (დაიდგა 1668, გამოქვეყნდა 1669). რ-ის შედევრებს შორის მნიშვნელოვანია პოლიტ. ტრაგედია „ბრიტანიკუსი" (დაიდგა 1669, გამოქვეყნდა 1670), ლირ. პიესა „ბერენიკე" (დაიდგა 1670, გამოქვეყნდა 1671), აღმოსავლურ თემაზე აგებული ტრაგედიები „ბაიაზიდი" (დაიდგა და გამოქვეყნდა 1672) და „მითრიდატე" (დაიდგა და გამოქვეყნდა 1673). სამიჯნურო-ფსიქოლ. ტრაგედიის საუკეთესო ნიმუშებია მის მიერ შექმნილი „იფიგენია ავლიდაში" (დაიდგა 1674, გამოქვეყნდა 1675) და „ფედრა" (დაიდგა და გამოქვეყნდა 1677), რ-ებიც დიდი ლიტ. ბრძოლების საბაბი გახდა. პოეტმა გადაწყვიტა ხელი აეღო დრამატურგიულ მოღვაწეობაზე. ამ პერიოდში (1677) იგი ბუალოსთან ერთად დაინიშნა მეფის ისტორიოგრაფად, 1699 კი — მეფის პირად მდივნად. თავისი გადაწყვეტილების მიუხედავად რ. მაინც ფიქრობდა რამდენიმე პიესის შექმნაზე („იფიგენია ტავრიდაში", „ალცესტე", „ოიდიპოსი"), ბუალოსთან ერთად შეთხზა ლიბრეტო ოპერისათვის „ფაეტონის დაცემა" (1680), საკარო დღესასწაულისათვის დაწერა კანტატა „მშვიდობის იდილია" (1685), შეეცადა შეექმნა რელიგ.-პოლიტ. ტრაგედიის ახ. ჟანრი ბიბლიურ სიუჟეტებზე — „ესთერი" (დაიდგა და გამოქვეყნდა 1689), „ათალი" (დაიდგა 1690, გამოქვეყნდა 1691). ორივე პიესა განეკუთვნება რ-ის მეორე პერიოდს ანუ „მეორე მანერას". მწერლის უკანასკნელი ნაწარმოებები იყო „სასულიერო სიმღერები" (1694) და „პორ-როიალის მოკლე ისტორია" (1693, გამოქვეყნდა 1742, 1767).

რ-ის დრამატურგია XVII ს. ფრანგ. ლიტ-რის ისტორიაში კლასიციზმის უმაღლესი საფეხურიცაა და მისი კრიზისის ნიშნებსაც შეიცავს. პოეტური ენა მაღლზე ხატოვანია და აზრობრივად დატვირთული; ოსტატურად იყენებს ტროპებს, ჩანს სწრაფვა მაქს. კონკრეტულობისა და აბსტრ. რიტორიკულობის სრული დაძლევისაკენ.

რ-ის შემოქმედებას საქართველოში ძველთაგანვე იცნობდნენ. ჯერ კიდევ დავით ჩოლოყაშვილს ქართულად გადმოუკეთებია „იფიგენია ავლიდაში" (სათაურით „ეფილენია"); იგი მოხსენიებული ჰყავს დავით ბაგრატიონსა და იესე გარსევანიშვილს; ა. ჭავჭავაძე დიდად აფასებდა რ-ის შემოქმედებას, ჩვენამდე მოაღწია „ფედრასა" და „ესთერის" მის მიერ თარგმნილმა ცალკეულმა ნაწყვეტებმა. ქართულად რ-ის მრავალი პიესაა თარგმნილი. 1974 შოთა რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრმა წარმოადგინა „ფედრა" (რეჟ. მ. თუმანიშვილი).

*თხზ.*: Œuvres, v. 1—5, P., 1931; Соч., т. 1—2, М.—Л., 1937; ფედრა, თბ., 1974; დავაქარნი, ბათ., 1961; [კრ-ში] ფრანგული დრამა, თბ., 1982.

*ლიტ.*: ფანჩულიძე დ., ნარკვევები ფრანგული ლიტერატურის ისტორიიდან, თბ., 1974; История французской литературы, т. 1, М.—Л., 1946; Мокульский С., Расин, Л., 1940. *დ. ფანჩულიძე.*

**რასკაზოვო,** ქალაქი (1926-იდან) რსფსრ ტამბოვის ოლქში, ტამბოვიდან 40 *კმ*, რკინიგზის სადგ. პლატონოვკიდან 10 *კმ*. რასკაზოვოს რ-ნის ცენტრი. მაუდის კომბინატი, ტრიკოტაჟის ფ-კა, ცხვრის ტყავის ქურქების, ბიოქიმ., დაბალვოლტიანი აპარატურის, „სპექტროიმშრემონტი", ტყავის, ლუდის ქ-ნები, ავეჯის წარმოება. მოსკ. ელექტრომექან. და მარშანსკის საფეიქრო ტექნიკუმების ფილიალები. სანატორიუმები. რ. დაარსდა 1698.

**რასკი** (Rask) რასმუს კრისტიან (22. XI. 1787, ბრენეკილდე, კ. ფიუნი, — 14. XI. 1832, კოპენჰაგენი), დანიელი ენათმეცნიერი და ფილოლოგი; ლიტ. ისტორიის პროფესორი (1822-იდან), აღმოსავლურ ენათა ორდინარული პროფესორი (1831-იდან); ისტ.-შედარებითი ენათმეცნ. ერთ-ერთი ფუძემდებელი. ნაშრომში „გამოკვლევა ძველი ჩრდილოური ანუ ისლანდიური ენის წარმოშობის შესახებ" (1814, გამოქვეყნდა 1818) პირველმა დაამტკიცა გერმანიკული ენების ნათესაობა ბერძნულ, ლათინურ, ბალტიკურ და სლავურ ენებთან. გამოავლინა გერმანიკულ ენებს შორის არსებული თანხმოვანთშესატყვისობების უმეტესობა. *ი. ქობალავა.*

**რასკინი** (Ruskin) ჯონ (8. II. 1819, ლონდონი, — 20. I. 1900, ბრენტვუდი, ლანკაშირი), ინგლისელი ესეისტი, ხელოვნების თეორეტიკოსი, კრიტიკოსი, მხატვარი, ისტორიკოსი. 1843 ანონიმურად დაიწყო გამოქვეყნება მნიშვნელოვანი ნაწარმოებისა „თანამედროვე მხატვრები" (ტ. 1—5, 1843—60). თანამედროვე ხელოვნ. ესთეტ. მოთხოვნათა დონეზე იდგა მისი მეორე ნაწარმოებიც „ვენეციის ქვები" (1851—53). თავისი ესთეტ. შეხედულებებით რ. ამ პერიოდში ახლოს იყო *პრერაფაელიტებთან* (ესეი „პრე-რაფაელიტიზმი", 1851), მისი რომანტიკული ამბოხი ვიქტორიანული ესთეტიკისა და ეთიკის წინააღმდეგ გამოიხატა გვიანდ. შუა-საუკ. ხელოვნ. უპირატესობის აღიარებაში აღორძინების ხანის წინაშე. აქედან იღებს სათავეს სტილიზაციის პრერაფაელიტური კულტის გარკვეული გავლენა რ-ის ესთეტიკურ შეხედულებებზე, რ-ებისთვისაც უცხო არ იყო არც ესთეტიზმის ელემენტები. მალე ჩამოშორდა პრერაფაელიტებს, მის ნაწერებში გაჩნდა ინტერესი იმ დროის სოც. პროცესებისადმი („ხელოვნების პოლიტიკური ეკონომია", 1857, მეორე ვრცელი გამოცემა სათაურით „სამუდამო სიხარული", 1880), თუმცა ეს ინტერესი სამყაროს ესთეტ. აღქმის მეტად ზოგადი სფეროთი შემოიფარგლა („დრო და მიმოქცევა", 1867). რ. ავტორია თხზულებისა „სეზამი და შროშანი" (1865, ვრცელი გამოცემა, 1871), მემუარებისა „წარსული" (1886—1900, დაუსრულებელი), მრავალი სტატიისა და სხვ. *ნ. ყიასაშვილი.*

**რასკოვა** მარინე მიხეილის ასული [15 (28). III. 1912, მოსკოვი, — 4. I. 1943, სარატოვის მახლობლად], საბჭ. მფრინავი, შტურმანი, მაიორი (1942), საბჭ. კავშირის გმირი (2. XI. 1938). სკპ წევრი 1940-იდან. წითელ არმიაში იყო 1938-იდან. 1938 როგორც შტურმანი მონაწილეობდა შორეულ ძირსდაუშვებელ გადაფრენებში: 2 ივლ. (პ. ოსიპენკოსა და ვ. ლომაკოსთან ერთად) მარშრუტით სევასტოპოლ-არხანგელსკი და 24—25 სექტ. (ვ. გრიზოდუბოვასა და პ. ოსიპენკოსთან ერთად) მარშრუტით მოსკოვ-შორეული აღმოსავლეთი. დიდ სამამულო ომში (1941—45) ჯერ იყო ავიაჯგუფის (ევალებოდა ქალთა ავიაპოლკების ჩამოყალიბება), შემდეგ — 1942 იანვრიდან — ქალთა ბომბდამშენი პოლკის მეთაური. დაიღუპა სამსახურებრივი მოვალეობის შესრულების დროს. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და სამამულო ომის 1-ლი ხარისხის ორდენით (სიკვდილის შემდეგ).

*თხზ.*: Записки штурмана, М., 1939.

**რასკოლი,** რელიგიურ-საზოგადოებრივი მოძრაობა XVII ს. რუსეთში. მოძრაობის წარმოშობის საბაბი იყო საეკლ. რეფორმა, რ-საც 1653-იდან ატარებდა პატრიარქი *ნიკონი*. რუს. საეკლ. წესებში სუფევდა აღრევა, რ-ის აღკვეთას და უნიფიკაციას ერთდროულად უნდა განემტკიცებინა რუს. ეკლესია. მაგრამ ამ მიზნის მისაღწევად 2 გზა დაისახა: პატრიარქი ნიკონი მოითხოვდა უნიფიკაცია გატარებულიყო ბერძნ. სღვთისმეტყველო წიგნების მიხედვით, მეორე ჯგუფი კი ძვ. რუს. სღვთისმეტყველო წიგნებს უჭერდა მხარს, ნიკონი მიისწრაფოდა უკრ. და რუს. მართლმადიდებლური ეკლესიების გაერთიანებისა (რასაც უკრ. ხალხის განმათ. მოძრაობის პირობებში დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა) და აღმ. ავტოკეფალურ მართლმადიდებლურ ეკლესიებთან კავშირის განმტკიცებისაკენ. ალექსი მიხეილის ძის მხარდაჭერით ნიკონმა რეფორმა გაატარა 1654—55 საეკლ. კრებებზე (2 თითის ნაცვლად უკვე 3 თითით იწერდნენ პირჯვარს, წირვის დროს ორგზის ნაცვლად სამგზის წარმოთქვამდნენ „ალილუიას" და სხვ.).

თუმცა რეფორმა მხოლოდ საეკლ. წესებს შეეხო, იგი მაინც დიდ მნიშვნელოვან მოვლენად იქცა, რადგან რელიგია ამ საზ-ბის იდეოლოგიას წარმოადგენდა. ამასთან ერთად თანდათან გამომჟღავნდა ნიკონის სწრაფვა პატრიარქის ხელისუფლების გაძლიერებისა და ეკლესიის ცენტრალიზაციისაკენ. დაიწყო საპროტესტო მოძრაობა „ძველი რჯულის" („Старая вера") დაცვის საბაბით. მოძრაობამ, რ-მაც „რ-ის" („განხეთქილება") სახელი მიიღო, ჩაითრია რუს. საზ-ბის სხვადასხვა ფენის წარმომადგენლები — საერო და საეკლ. ფეოდალები, ქალაქის მოსახლეობა და განსაკუთრებით გლეხები. ეს უკანასკნელნი რ-ში მონაწილეობით, ბუნებრივია, სოც. პროტესტს გამოხატავდნენ, რ-ის მომხრეთა ასეთი სიჭრელე განპირობებული იყო თვით რ-ის წინააღმდეგობებით აღსავსე იდეოლოგიით — წმინდა რელიგ. მოთხოვნები (ძველის დაცვა, ახლის სიძულვილი, ეროვნ. შეზღუდულობა და ა. შ.) შეთავსებული იყო რუს. ბატონყმური სინამდვილის კრიტიკასთან (მართალია, რელიგ. ფორმით). ასე რომ, სხვადასხვა ფენას რ-ის სხვადასხვა თეორია იზიდავდა, რ. ერთდროულად საეკლ. და საერო ფეოდალების კონსერვატული ოპოზიციისა და ანტიფეოდ. ოპოზიციის დროშად იქცა.

რ-ის მოძრაობამ მასობრივი ხასიათი მიიღო 1666—67 საეკლ. კრების შემდეგ, რ-მაც შეაჩვენა ე. წ. „სტაროვერცები". ეს ეტაპი დაემთხვა რუსეთში ანტიფეოდ. ბრძოლის აღმავლობას (სოლოვეცკის აჯანყება 1668—71, მოსკ. აჯანყება 1662 და სხვ.). რ-ის იდეოლოგებად ამჟამად გამოდიოდნენ დაბალი სამღვდელოების წარმომადგენლები, რ-თაც ბრძოლა გამოუცხადეს სახელმწ. ეკლესიას, ხოლო საეკლ. და საერო ფეოდალები ჩამოშორდნენ მოძრაობას. განსაკუთრებით ფანატიკურად განწყობილ რ-ის მიმდევრებს შორის წარმოიშვა „ცეცხლით მონათვლის" (თვითდაწვის) წესი, რ-ის მიმდევრები ვოლგისპირეთის, ციმბ., ჩრდ. და სამხრ. რ-ნების ტყეებში გარბოდნენ და თემებად სახლდებოდნენ.

XVII—XVIII სს. მიჯნაზე, ანტიფეოდ. აჯანყებების მარცხის შემდეგ, რ-ის მოძრაობა თანდათან მინელდა. ამას ხელი შეუწყო პეტრე I-ის პოლიტიკამ, რ-მაც შეასუსტა რ-ის მიმდევრების დევნა, თუმცა მათ გადიდებული გადასახადები დაუწესა. XVIII ს-ში რ-ის იდეოლოგიაში შესუსტდა სოც. პრობლემები და გაძლიერდა კონსერვატიული ელემენტები. „ძველი რჯულის" დაცვის ლოზუნგი გამოიყენა ე. პუგაჩოვმა ხალხის მასების აჯანყებაში ჩასაბმელად. მოგვიანებით რ-ის მიმდევრები სხვადასხვა სექტად დაიყვნენ.

*ლიტ.*: Никольский Н. М., История русской церкви, 2 изд., М.—Л., 1931.

**რასპლეტინი** ალექსანდრე ანდრიას ძე [12 (25). VIII. 1908, რიბინსკი, — 8. III. 1967, მოსკოვი], საბჭ. მეცნიერი და კონსტრუქტორი რადიოტექნიკისა და ელექტრონიკის დარგში, სსრკ მეცნ. აკადემიის აკადემიკოსი (1964), სოციალ. შრომის გმირი (1956), სკპ წევრი 1945-იდან. ლენინგრ. ელექტროტექ. ინ-ტის დამთავრების შემდეგ (1936) მუშაობდა სხვადასხვა სამეცნ.-კვლ. და საპროექტო ორგანიზაციებში. სსრკ სახელმწ. პრემია (1951), ლენინური პრემია (1958). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

**რასპუტინი** (ნ ო ვ ი ხ ი) გრიგოლ ექვთიმეს ძე [1864 ან 1865, სოფ. პოკროვსკოე, ახლანდ. ტიუმენის ოლქი, — 17 (30). XII. 1916, პეტროგრადი], იმპერატორ ნიკოლოზ II-ისა და მისი მეუღლის ალექსანდრას ფავორიტი, ავანტიურისტი. დაიბადა გლეხის ოჯახში. XIX ს. ბოლოს სექტანტებს მიემხრო და თავაშვებულ ცხოვრებას მიჰყო ხელი, რის გამოც რ. შეარქვეს. გამოჩნდა როგორც „წინასწარმეტყველი“ და „წმინდა ბერი“. 1904—05 პეტერბ. არისტოკრ. წრეებში შეაღწია, მან შთააგონა იმპერატორსა და მის მეუღლეს, რომ თავისი ლოცვით შეეძლო მოერჩინა ჰემოფილიით დაავადებული უფლისწული ალექსი და დაეცვა ნიკოლოზ II-ის მეფობა. რ-მა სასახლეში განუსაზღვრელ გავლენას მიაღწია, მისი რჩევით ნიშნავდნენ და ხსნიდნენ უმაღლეს სამოქალაქო და საეკლ. მოხელეებსაც კი. თაყვანისმცემელი ქალებით გარემოცულმა ეროტომანმა რ-მა მთელს რუსეთში გაითქვა სახელი გარყვნილებით. მონარქისტებმა ფ. იუსუპოვმა, ვ. პურიშკევიჩმა და დიდმა მთავარმა დიმიტრიმ მოკლეს რ., რათა ეხსნათ სახელმწიფო მისი დამღუპველი გავლენისაგან.

*ლიტ.*: Последний временщик последнего царя, «Вопросы истории», 1964, № 10, 12; 1965, № 1, 2.

**რასტაბაზარი,** შუა საუკუნეების თბილისის საქმიანი უბანი — რიგებად განლაგებული ბაზარი და სავაჭრო-სახელოსნოები. მდებარეობდა ბატონის მოედანსა (ახლანდ. ერეკლე II-ის მოედანი) და ახლანდ. ერეკლე II-ის ქუჩას შორის. რ-ში ორ მწკრივად იყო განლაგებული ხარაზების, სირაჯების, ოქრომჭედლებისა და ბაზაზების სავაჭრო-სახელოსნოები. მთავრდებოდა ე. წ. ჩორსუთი (გზაჯვარედინზე მოწყობილი ოთხკუთხა თაღოვან-გუმბათოვანი მოედანი). რ-ში სავაჭრო-სახელოსნოთა გარკვეული რაოდენობა ეკუთვნოდა მეფესა და კათალიკოსს. 1795, *აღა-მაჰმად-ხანის* მიერ თბილისის დარბევის დროს, რ-ის ბევრი შენობა დაინგრა. XIX ს-იდან რ-მა როგორც სავაჭრო მაგისტრალმა, დაკარგა მნიშვნელობა. XIX ს-ში, აქ სახელოსნო სასწავლებელი (ახლანდ. სამსხმელო ქ-ნა) ააშენეს, დაიდგა რამდენიმე სავაჭრო შენობა, რ-თაც ახ. დუქნებს ემახდნენ.

თბილისში, ისტ. გარეთუბანში, ქაშვეთის ეკლესიის წინ, არსებობდა მეორე რ-იც, ასევე აღა-მაჰმად-ხანის ლაშქრობის დროს დაინგრა.

*ლიტ.*: ბ ე რ ძ ნ ი შ ვ ი ლ ი მ., ძველი თბილისის ტოპონიმიკიდან (რასტაბაზარი და ჩორსუ), «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1960, ნაკვ. 33.

*მ. ბერძნიშვილი.*

**რას-ტანურა,** ქალაქი საუდის არაბეთის აღმ. ნაწილში. დიდი ნავსადგური (ტვირთბრუნვა დაახლ. 400 ათ. *ტ* წელიწადში) სპარსეთის ყურის ნაპირზე. საავტ. გზებით უკავშირდება ნავსადგურებს დამამსა და ელ-ჰუბარს და ნავთობგადასამუშ. მრეწვ. ცენტრ დაჰრანს. ქალაქში არის ნავთობისა (უმთავრესად მაზუთი და დიზელის სათბობი) და აირის (თხევადი პროპანისა და ბუტანის წარმოება) გადასამუშ. ქ-ნები.

**რასტრელი** (Rastrelli) ბართლომე ბართლომეს ძე (ბარტოლომეო ფრანჩესკო) [1700, პარიზი (?) — 1771, პეტერბურგი], არქიტექტორი, XVIII ს. შუა წლების რუსული ბაროკოს მეთაური. წარმოშობით იტალიელი, ბ. კ. *რასტრელის* შვილი. 1716 მამასთან ერთად ჩავიდა პეტერბურგში. 1725—30 სწავლობდა საზღვარგარეთ (შესაძლოა იტალიაში). 1730—63 სამეფო კარის არქიტექტორი. რ-ს შემოქმედებაში ევრ. ბაროკოს ტრადიციები გააზრებულია რუს. ეროვნ. მხატვრული კულტურის გავლენით, რამაც თავი იჩინა 40-იანი წწ. პირველსავე დიდ ნაგებობებში — ხის საზაფხულო სასახლე პეტერბურგში (1741—44, არ შემოინახა) და ანდრიას ეკლესია კიევში (პროექტი 1747; აშენდა 1748—67, არქიტ. ი. მიჩურინი). 1747—52 რ. მუშაობდა პეტერგოფის დიდი სასახლის მშენებლობაზე. რ-ს შემოქმედებითი სტილი გამოიკვეთა პეტერბურგში მ. ვორონცოვისა (1749—57) და ს. სტროგანოვის (1752—54) სასახლეთა მშენებლობისას. რ-მ გადააკეთა დიდი (ეკატერინეს) სასახლე (1752—57) ცარსკოე-სელოში. რ-ს ეკუთვნის აგრეთვე სმოლნის მონასტრისა (1748—54) და ზამთრის სასახლის (1754—62) ანსამბლები პეტერბურგში.

*ლიტ.* იხ. სტ-თან რ ა ს ტ რ ე ლ ი ბ. კ.

**რასტრელი** (Rastrelli) ბარტოლომეო კარლო [1675, ფლორენცია, — 18 (29). XI. 1744, პეტერბურგი], მოქანდაკე. ეროვნებით იტალიელი. დაახლ. 1700 დასახლდა პარიზში, სადაც ჩამოყალიბდა როგორც ბაროკოს სტილის დეკორ. ქანდაკების ოსტატი (მარკიზ დე პომპონის საფლავის ძეგლი სენ-მერის ეკლესიაში, პარიზი, მარმარილო, 1703—06, დაინგრა 1792). 1716 პეტრე I-ის მიწვევით ჩავიდა პეტერბურგში. რ-ს შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ბაროკული პარადულობა, ფაქტურის ოსტატური გადმოცემა, მოდელის ზუსტი დახასიათება [პორტრეტები: „პეტრე I“, 1723, ერმიტაჟი, ლენინგრადი; „უცნობი მამაკაცი“ (შესაძლებელია ავტოპორტრეტი), 1732, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი; „იმპერატორი ანა ივანეს ასული და **ზანგი** ბიჭი“ 1733—41, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი, სამივე ბრინჯაო]. რ-მ შექმნა პეტრე I-ის ქანდაკება (1743—44, ბრინჯაო, 1800 დაიდგა პეტერბურგში საინჟინრო ციხე-დარბაზის წინ), მონაწილეობდა პეტერგოფის დიდი კასკადის გაფორმებაში (მასკარონი და სხვ., ტყვია და სხვ. მასალა, 1721—23), პეტრე I-ისა და ჩრდილოეთის ომის სადიდებელ სატრიუმფო სვეტის მოდელის შექმნაში (დაიწყო 1721).

*ლიტ.*: Архипов Н. И., Раскин А. Г., Бартоломео Карло Растрелли. 1675—1744, Л.—М., 1964.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 368.



ბ. კ. რ ა ს ტ რ ე ლ ი. „იმპერატორი ანა ივანეს ასული და ზანგი ბიჭი“. ბრინჯაო. 1733—41. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

**რასტრი** (გერმ. Raster < ლათ. raster, rastrum — ფოცხი, თოხი), 1. ო პ ტ ი კ ა შ ი, გისოსი, რ-ის დანიშნულებაა სინათლის მიმართული სხივთა კონის სტრუქტურული გარდაქმნა. განასხვავებენ გ ა მ ჭ ვ ი რ ვ ა ლ ე (რიგრიგობით განლაგებული გამჭვირვალე და გაუმჭვირი ელემენტების სახის) რ-ს და ა რ ე კ ვ ლ ი თ (სარკულად ამრეკლი და შთამნთქმელი ან გამბნევი ელემენტების მქონე) რ-ს. რ-ის გისოსების გეომ. სტრუქტურა შეიძლება იყოს როგორც წესიერი (რეგულარული), ისე არაწესიერი, ქაოსური. რ-ს, რ-ის ელემენტები არ ცვლიან მათზე დაცემული სხივების მიმართულებას, მ ე ქ ა ნ ი კ უ რ ს ან ხვრელურს უწოდებენ, ხოლო სხივების მაფოკუსებელ რ-ს — ო პ ტ ი კ უ რ ს (სარკულს ან ლინზურს). რ. რასტრული ოპტ. სისტემის ძირითადი კომპონენტია, რ-ის მიერ ოპტ. გამოსახულებათა ჩამოყალიბებას შეისწავლის რ ა ს ტ რ უ ლ ი ო პ ტ ი კ ა.

2. პ ო ლ ი გ რ ა ფ ი ა შ ი, ოპტიკური ხელსაწყო, რ-საც იყენებენ ნახევარტონური გამოსახულებების ფოტომექან. აღწარმოების დროს. რ. მაღალი და ბრტყელი ბეჭდვისას არის 2 შეწებებული მინა, რ-ებზეც გამოხატულია გაუმჭვირი შავი ხაზებისაგან შედგენილი ბადე. გამოსახულება ნეგატივზე დანაწევრებულია მრავალწერტილად, რ-თა ზომები იცვლება ტონის ძალის შესაბამისად. ღრმა ბეჭდვისათვის განკუთვნილი რ. იმით გამოირჩევა, რომ მისი ხაზები გამჭვირვალეა, უჯრედები კი მათ შორის — შავი. ამ რ-ს იყენებენ გამოსახულების პირის გადაღებისას პიგმენტურ ქაღალდზე, საიდანაც მზადდება *საბეჭდი ფორმა*. ქაღალდსა და ლითონის ფორმაზე დიაპოზიტივის ტონის ძალის მიხედვით უჯრედებს ჩათრიმლავენ სხვადასხვა სიღრმეზე და ამოჭმის შემდეგ ბეჭდვის დროს ანაბეჭდს საღებავი გადაეცემა სხვადასხვა რაოდენობით, რ-იც შეესაბამება ორიგინალის ტონოვან გადასვლებს. ყველაზე მსხვილ (უხეშ) რ-ს (24 ხაზი 1 *სმ*-ზე) იყენებენ საგაზეთო ილუსტრაციების საბეჭდად. ასეთი რ-ით დამზადებულ კლიშეს აქვს 576 წერტილი 1 *სმ*²-ზე. მაღალხარისხოვან ცარცის ქაღალდზე ილუსტრაციების ბეჭდვისას იყენებენ კლიშეს, რ-იც დამზადებულია რ-ით (60—70 ხაზი 1 *სმ*-ზე; 3600—4900 წერტილი კლიშეს 1 *სმ*²-ზე).

3. რ. ტ ე ლ ე ვ ი ზ ი ა შ ი, იხ. *სატელევიზიო რასტრი*.





რასტრი (პოლიგრაფიაში). რასტრის სახეები: ა — ხაზოვანი; ბ — ორხაზოვანი; გ — რომბისებრი; დ — ფუვისებრი; ე — კონტაქტური, ვ — ღრმა ბეჭდვისათვის.

**რასულ რზა** (ნამდვ. სახელი და გვარი რასულ იბრაჰიმ-ოღლუ რ ზ ა ე ვ ი) [დ. 6 (19). V. 1910, ქ. გოქჩა, — 1. IV. 1981, ბაქო], აზერბაიჯანელი საბჭ. მწერალი. აზერბ. სსრ სახ. პოეტი (1960); აზერბ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1944), სოციალ. შრომის გმირი (1980). სკკპ წევრი 1939-იდან. საშ. განათლება მიიღო გოქჩაში, სწავლა გააგრძელა თბილისში (1927—29). 1935—37 სწავლობდა მოსკ. კინემატოგრაფიის სახელმწ. ინ-ტში. 1965—1975 აზერბ. სსრ საბჭ. ენციკლოპედიის მთავარი რედაქტორი იყო. რ. რ-ს პირველი ლექსი „დღეს“ დაიბეჭდა 1927 თბილისში. ავტორია ლექსების კრებულებისა („ჩაპაევი“, 1932; „ფრთები“, 1935; „გულის ხმები“, 1954; „ხანგრძლივი ექო“, 1970 და სხვ.), პიესებისა „ერთგულება“ (დაიდგა 1943), „ძმები“ (დაიდგა 1956), „კანონი“ (დაიდგა 1963). რ. რ-ს პოემა „ლენინი“ (1950, სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), თარგმნილია რუს., ქართ. და სხვ. ენებზე. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, „საპატიო ნიშნის“ ორდენითა და მედლებით.

რასულ რზა.

*თხზ.*: ლენინი, თბ., 1955. *ვ. ჯანგიძე.*

**რას-შამრა,** რ ა ს-ე ლ-შ ა მ რ ა, ბორცვი ლატაკიიდან (სირია) 12 *კმ*-ზე. 1929—39 და 1948—63 საფრ. არქეოლ. ექსპედიციამ აქ აღმოაჩინა ძვ. წ. VII—VI ათასწლ.— ძვ. წ. V—III სს. ნამოსახლარების, მ. შ. ძვ. ქალაქის უგარითის ნაშთები. გაითხარა სასახლე, ტაძრები, აღმოჩნდა ლურსმული დამწერლობის ნიმუშების შემცველი არქივი და ბ-კა, ხელოვნ. მრავალი ნიმუში.

**რატევანი,** სოფელი ბოლნისის რ-ნში (ბოლნისის საქალაქო საბჭო), მდ. მაშავერის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 600 *მ*, ბოლნისიდან 2 *კმ*. მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი. შემონახულია გან-

ვითარებული შუა საუკ. ღვთისმშობლის ეკლესია. კედლებზე ლაპიდარული წარწერებია.



ი. რატილი.

**რატი I** ბ ა ღ ვ ა შ ი (გ. 1021), ქართველი პოლიტიკური მოღვაწე, კლდეკარის ერისთავი. გააფართოვა კლდეკარის საერისთავო (მიიტაცა ქართლში მტკვრის სამხრ-ით მდებარე მიწა-წყალი). ებრძოდა ერთიანი საქართველოს პირველ მეფეს ბაგრატ III ს. სავარაუდოა, რომ იგი იმ დიდგვარიან აზნაურთა შორის იყო, რ-ებიც ქართლის საზღვართან მტრულად დახვდნენ აფხაზეთიდან აღმ. საქართველოში გადმოსულ ბაგრატ III-ს. დაახლ. 988 რ. I-ისა და სამეფო ხელისუფლების პოლიტიკით უკმაყოფილო სხვა აზნაურების მცდელობით განხეთქილება ჩამოვარდა ბაგრატ III-სა და დავით კურაპალატს შორის. 989 რ. I ბაგრატ III-მ დაიმორჩილა. რ. I-მა თავისი სამფლობელო თრიალეთი კლდეკარის ციხით მეფეს გადასცა, თვითონ კი არგვეთში, მამაპაპეულ მამულში, დასახლდა. შემდეგ, ჩანს, მას დაუბრუნეს საერისთავო და ისიც ერთგულად ემსახურებოდა საქართვ. სამეფო ხელისუფლებას. დაიღუპა ბიზანტ. წინააღმდეგ ბრძოლაში, შირიმნში (იხ. სტ. *შირიმნის ბრძოლა*). პ. ინგოროყვა რ. I-ს აიგივებს X — XI სს. ჰიმნოგრაფ რატი ორბელთან და მასვე მიაკუთვნებს ტიტე მოციქულის ერთ საგალობელს, რ-ის აკროსტიქში მოხსენიებულია ავტორის სახელი „რატი" (ხელნაწერთა ინ-ტი, ხელნაწ. H—2337).

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ*.: ი ნ გ ო რ ო ყ ვ ა პ., თხზულებათა კრ. 7 ტომად, ტ. 3, თბ., 1965; მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი რ., შინაკლასობრივი ბრძოლა ფეოდალურ საქართველოში (XII ს.), თბ., 1973; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965.

*რ. მეტრეველი.*



რაუდები. პ. რ ა უ დ ი. „მოხუცი კუნძულ მუჰუდან". 1898. ესტონეთის სსრ სამხატვრო მუზეუმი. ტალინი.

**რატი IV** ბ ა ღ ვ ა შ ი, კლდეკარის ერისთავი XI ს. მიწურულსა და XII ს. დასაწყისში, ლიპარიტ V-ის ძე. დავით აღმაშენებლის ისტორიკოსი მას მეფის ორგულად წარმოადგენს და „იქედნეს ნაშობს" უწოდებს. მისი გარდაცვალებით (1103) დასრულდა ბაღვაშთა სახლის ისტორია. იმავე წელს დავით აღმაშენებელმა გააუქმა კლდეკარის საერისთავო, ბაღვაშთა მამული კი „ალიღო" (ნაწილი შემდგომში გელათის მონასტერს გადაეცა სატრაპეზოდ).

*წყარო*: ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ*.: მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი რ., შინაკლასობრივი ბრძოლა ფეოდალურ საქართველოში (XII ს.), თბ., 1973. *რ. მეტრეველი.*

**რატიანი** პროკოფი კონსტანტინეს ძე (დ. 7. III. 1914, სოფ. რგანი, ჭიათურის რ-ნი), ქართველი საბჭ. ისტორიკოსი. ისტ. მეცნ. დოქტორი (1963), პროფესორი (1964), მეცნ. დამს. მოღვაწე (1974). სკკპ წევრი 1939-იდან. 1938 დაამთავრა თსუ. 1939—53 მუშაობდა სხვადასხვა პასუხსაგებ თანამდებობაზე. 1957—58 გაზ. „კომუნისტის" რედაქტორი, 1953—57 ი. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტის ახალი ისტორიის, ხოლო 1961-იდან ისტორიოგრაფიისა და საზ. აზრის ისტორიის განყ-ბის ხელმძღვანელი. მუშაობს საქართვ. ახ. და შუა საუკ. ისტორიის, აგრეთვე ქართ. ისტორიოგრაფიისა და საზ. აზრის ისტორიის საკითხებზე. არის საქართვ. ისტორიის სახელმძღვანელოსა და დამხმარე სახელმძღვანელოს თანაავტორი.

*თხზ*.: თერგდალეულთა რევოლუციური მოღვაწეობის ისტორიიდან, თბ., 1962; ილია ჭავჭავაძე. ფილოსოფიური და სოციალურ-პოლიტიკური შეხედულებანი, თბ., 1949 (გამოც. მე-2, 1954); ილია ჭავჭავაძე. პოლიტიკურ-ეკონომიური შეხედულებანი, თბ., 1957; ილია ჭავჭავაძე. მოღვაწეობა და აზროვნება, თბ., 1965; ვეფხისტყაოსნის ავტორის ვინაობისათვის, თბ., 1969; ვეფხისტყაოსანი და მისი ავტორი, [ტ.] 1, თბ., 1975; ალექსანდრე წულუკიძე როგორც მოაზროვნე, თბ., 1976; ქართული ისტორიოგრაფიის პრობლემები მარქსისტულ-ლენინური მოძღვრების შუქზე, [ტ.] 1 — 2, თბ., 1976—77; Грузинские шестидесятники в русском освободительном движении, Тб., 1968. *არჩ. ბარამიძე.*



რაუდები. კ. რ ა უ დ ი. „ქალაქის მშენებლობა". ნახშირი. 1935 ესტონეთის სსრ სამხატვრო მუზეუმი. ტალინი

**რატილი** (ნამდვ. გვარი ნ ა ვ რ ა ტ ი ლ ი) იოსებ ივანეს ძე (27. II. 1840, პარდუბიცე, — 17. II. 1912, თბილისი), ჩეხი მომღერალი (ტენორი), ლოტბარი. მუს. განათლება მიიღო პრაღის კონსერვატორიაში, რ-ის დამთავრების შემდეგ მღეროდა პრაღისა და სხვ. ოპერის თეატრებში. 1878-იდან გამოდიოდა ჰელსინკის ოპერის თეატრში. გასტროლები გამართა რუს. სხვადასხვა ქალაქში. 1880-იდან თბილ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი. აქ დაუახლოვდა ქართვ. მუსიკოსებს (ა. ბენაშვილს, ა. ბალანჩივაძეს, ი. კარგარეთელს, კ. მაღრაძეს, ხ. სავანელს, ფ. ქორიძეს, ზ. ჩხიკვაძეს), გაეცნო ქართ. მუს. ფოლკლორს, მოიხიბლა თვითმყოფი, მდიდარი, მრავალხმიანი სიმღერებით. 1885 სათავეში ჩაუდგა ლ. აღნიაშვილის მიერ შექმნილ ხალხ. სიმღერის გუნდს. 1890 შეადგინა ცალკე გუნდი. პროპაგანდას უწევდა ქართ. სიმღერას. ჩაიწერა და დაამუშავა რამდენიმე ქართ. ხალხ. სიმღერა.

*ლიტ*.: ლ ე კ ი შ ვ ი ლ ი ს., ი. რატილი საქართველოში, თბ., 1961; Ч х и к в а д з е Г. З., Чешский музыкант в Грузии, «Советская музыка», 1955, № 8.

**რატინი** (ფრანგ. ratine), შალის ქსოვილი, რ-საც კარგ პირზე ტალღოვანი ხაო აქვს. ღებულობენ ხაოიანი ქსოვილის სარატინირებელ მანქანაზე მოპირკეთებით. ქსოვილს ატარებენ 2 მოხახუნე ფილას შორის. ზედა ფილის ზედაპირის მასალის (ძუის ჯაგრისი, პლუში, რბილი რეზინი ან მაუდი), მოძრაობის მიმართულებისა და ამპლიტუდის, ქსოვილზე გადაცემული წნევის მიხედვით ხაოსაგან მიიღება განსაზღვრული სახე, რ-იც თერმოდამუშავებით ფიქსირდება. რატინირება აუმჯობესებს ქსოვილის გარეგნულ სახეს და ზრდის ხაოს ცვეთამედეგობას. რ-გან კერავენ პალტოებს.

**რატიფიკაცია** (გვიანდ. ლათ. ratificatio < ლათ. ratus — დამტკიცებული და facio — ვაკეთებ), მნიშვნელოვანი საერთაშორისო ხელშეკრულების დამტკიცება სახელმწიფოს უმაღლესი ორგანოს (მეტწილად — სახელმწ. მეთაურის) მიერ. რ-ის შესახებ ჩვეულებრივ თვით ხელშეკრულებაშია აღნიშნული, ანდა მხარეები დამატებით შეთანხმდებიან. სსრკ-ის 1978 კანონით (საერთაშ. ხელშეკრულებათა დადების, შესრულებისა და დენონსაციის შესახებ) საჭიროა სსრკ-ის იმ საერთაშ. ხელშეკრულებების რ., რ-ებიც შეეხება მეგობრობას, თანამშრომლობასა და ურთიერთდახმარებას, ძალისა და ძალისმიერი მუქარის გამოუყენებლობას, სხვა სახელმწიფოებთან ტერიტ. გამიჯვნასა და სხვ. მისთ. სსრკ-ის უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს რ-თვის წარედგინება სსრკ-ის მინისტრთა საბჭოს მიერ მოწონებული ხელშეკრულება; გადაწყვეტილება რ-ის შესახებ ფორმდება პრეზიდიუმის ბრძანებულებით, რაც საერთაშ. ხელშეკრულებას ანიჭებს შინასახელმწ. სამართლის სავალდებულობას, და რ-ის ს ი გ ე ლ ი თ, რ-იც ხელშეკრულების სხვა მხარეებისადმი მამართული საერთაშ.-სამართ. დოკუმენტია. სიგელს ერთვის სათანადო ხელმოწერა და სახელმწ. ბეჭედი. თუ ხელშეკრულება ორმხრივია, რ-ის სიგელები გაიცვლება მხარეთა შორის, ხოლო თუ ხელშეკრულება მრავალმხრივია, სიგელები ჩაბარდება *დეპოზიტარს*. იხ. აგრეთვე *საერთაშორისო ხელშეკრულება*. *გ. ჟვკანია.*

**რატიშვილი** გაბრიელ ბეჟანის ძე (17770,— გ. წ. უცნობია), ქართველი მწერალი. 1801 პეტერბურგში გაჰყვა *იოანე ბატონიშვილს*, როგორც მისი ადიუტანტი. საქართველოში დაბრუნების შემდეგ დღიურების სახით დაწერილ ლექსნარევ პროზაულ თხზულებაში „მცირედი რაიმე მოთხრობა როსიისა" აღწერა რუსეთში მოგზაურობა. ავტორი დაწვრილებით გადმოსცემს ბატონიშვილების საქართველოდან გადასახლებას, იმდროინდელი რუსეთის საზ.-კულტ. ცხოვრებას, ეხება მოსკ. და პეტერბ. არქიტ. ძეგლებს, თეატრებს, მოხსენიებული ჰყავს ქართვ. მსახიობი სილა სანდუნოვი (ზანდუკელი) და ა. შ. რ-ის თხზულება ძვირფასი წყაროა XIX ს. დამდეგის რუს. გასაცნობად. იგი ავტორია აგრეთვე ლირიკული ლექსებისა.

*თხზ*.: მცირედი რაიმე მოთხრობა როსიისა, წგნ.: ქართველი მწერლები რუსეთის შესახებ, შემდგ. ვ. შადური, თბ., 1962.

*ლიტ*.: რ უ ხ ა ძ ე ტ., გაბრიელ რატიშვილის „მცირედი რაიმე მოთხრობა როსიაისა" «ლიტერატურული ძიებანი», 1944, [ტ.] 2; მ ი ს ი ვ ე, ძველი ქართული ლირიკის ისტორიიდან, თბ., 1954. *გ. მიქაძე.*

**რატუშა** [პოლ. ratusz <გერმ. Ratthaus (Rat — საბჭო და Haus — სახლი)], 1. რუსეთში — ქალაქის მოსახლეობის (ვაჭარ-ხელოსნები) მართვა-გამგეობის ცენტრალური დაწესებულება (1699 — 1720); *მაგისტრატისა* (1727—43) და მისი შენობის (1721-იდან) სახელწოდება; წოდებრივი სასამართლო ორგანო (1775—1864). 2. ევროპის ზოგიერთ ქვეყანაში — ქალაქის თვითმმართველობის შენობა. რ-ის არქიტ. ტიპი ძირითადად XII—XIV სს-ში ჩამოყალიბდა და შეიცავდა ციხე-დარბაზისა და საკულტო ხუროთმოძღვრების ელემენტებს. რ. ძირითადად შედგებოდა 2 სართულისაგან. მისი კომპოზ. ბირთვი იყო სათათბირო დარბაზი II სართულზე. რ-ს ჰქონდა აივანი ან *ერკერი* მოქალაქეთა წინაშე ორატორის გამოსასვლელად. რ-ს ხშირად აგვირგვინებდა მრავალსართულიანი კოშკი — ქალაქის დამოუკიდებლობისა და პოლიტ. თავისუფლების სიმბოლო. რ-ების მშენებლობა განახლდა XIX ს-ში, განსაკუთრებით ფართო ხასიათი მიიღო XX ს-ში.

**რაუდები,** ესტონელი მხატვრები; ძმები. კ რ ი ს ტ ი ა ნ [10. (22). X. 1865, ვირუიააგუპი, — 19. V. 1943, ტალინი], გრაფიკოსი. სწავლობდა პეტერბ. (1892—97) და დიუსელდორფის სამხატვრო აკადემიებში (1897—98). ა. აჟბეს სკოლასა და მიუნხენის სამხატვრო აკადემიაში (1899—1903). ტარტუში ხელმძღვანელობდა თავის მიერვე დაარსებულ სამხატვრო სტუდიას (დაახლ. 1905 — 14); ასწავლიდა ტალინის სამხატვრო-სამრეწვ. სასწავლებელში (1923—26). 1890-იან წლებში შექმნა ესტ. გლეხების ცხოვრების ამსახველი ეტიუდები და ჩანახატები („ქოხში", 1896—98), განიცადა „მოდერნისა" და სიმბოლიზმის გავლენა. ხეზე კვეთის ესტ. ხალხ. ტრადიციებზე დაყრდნობით შეიმუშავა დაზგური ნახატის თავისებური ექსპრესიულ-მონუმ. მანერა (ნახატები ესტ. ეპოსის „კალევიპოეგის", თემებზე, წიგნი გამოიცა 1935). პ ა უ ლ [11 (23). X. 1865, ვირუ-იააგუპი, — 22. XI. 1930, ტალინი], ფერმწერი. სწავლობდა დიუსელდორფისა (1888—94) და პეტერბურგის სამხატვრო აკადემიებში (1911), იყო ი. რეპინის მოწაფე. პედ. მოღვაწეობას ეწეოდა ტალინის სამხატვრო-სამრეწვ. სასწავლებელში (1923-იდან). შეკვეთით ასრულებდა უმთავრესად აკად. სულისკვეთების პარადულ პორტრეტებს (ნ. იქსკიულის პორტრეტი, 1894), აგრე-

თვე ჟანრულ და პეიზაჟურ ეტიუდებს, ესტ. გლეხთა ეთნოგრ. პორტრეტებს [„ბიძია პაული ჩიბუხით", 1894—96, (?); ყველა — ესტ. სსრ ხელოვნ. მუზეუმი, ტალინი].

**რაუდი** მარტი [დ. 1 (14). IX. 1903, თემი აიდუ, ახლანდ. ვილიანდის რ-ნი — 1980], ესტონელი საბჭ. მწერალი. ესტ. სსრ სახ. მწერალი (1972). სკკპ წევრი 1945-იდან. 1924—25 სწავლობდა ტარტუს უნ-ტში. ლექსთა პირველი კრებ. „მირაჟები" 1924 გამოსცა. რ-ს ეკუთვნის პოეტური კრებულები: „შირეული წრე" (1935), „საბრძოლო სიტყვა" (1943), „ახალი ხიდები" (1945), „ოქროს შემოდგომა" (1966), რომანები: „ნაჯახი და მთვარე" (1935), „ბაზარი" (1937); ნოველების კრებ. „პირისპირ" (1959) და სხვ. დაჯილდოებულია ოქტ. რევ. ორდენით, ორი სხვა ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Каменистые борозды. Рассказы, М., 1970.

**რაული** (Raoult) ფრანსუა მარი (10. V. 1830, ფურნ-ან-ვეპი, ნორი, — 1. IV. 1901, გრენობლი), ფრანგი ქიმიკოსი და ფიზიკოსი. პარიზის მეცნ. აკად. წ.-კორ. (1890). პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ. (1899). 1867-იდან მუშაობდა გრენობლის უნ-ტში (1870-იდან პროფესორი). ხსნარებში გახსნილი ნივთიერების კონცენტრაციის გადიდებისას გამხსნელის კრისტალიზაციის ტემპ-რის დაწევისა და დუღილის ტემპ-რის აწევის შესწავლისას აღმოაჩინა კანონები, რ-თაც *რაულის კანონებს* უწოდებენ. ამ კანონებს იყენებდნენ გახსნილ ნივთიერებათა მოლური მასების განსასაზღვრავად.

*თხზ.*: Cryoscopie, P., 1901; Tonométrie, P., 1900.

**რაულის კანონები**, რაოდენობრივი დამოკიდებულებები, რ-ებიც აკავშირებენ ხსნარის კონცენტრაციას გამხსნელის ნაჯერი ორთქლის წნევასთან ან ხსნარის დუღილის (გაყინვის) ტემპ-რის ცვლილებებთან. ფ. *რაულის* ერთ-ერთი კანონის მიხედვით) გამხსნელის ორთქლის პარციალური წნევის ფარდობითი შემცირება გახსნილი ნივთიერების მოლური წილის ტოლია, ე. ი.

$(p_1^0 - p_1) / p_1^0 = x$, (1)

სადაც $p_1^0$ მოცემულ ტემპ-რაზე სუფთა გამხსნელის ნაჯერი ორთქლის წნევაა, $p_1$ — ხსნარზე გამხსნელის ნაჯერი ორთქლის წნევაა, $x$-გახსნილი ნივთიერების მოლური წილი. კანონი ამ ფორმით გამოდგება მხოლოდ ისეთი ხსნარებისათვის, რ-თა ნაჯერი ორთქლი იდეალური აირივით იქცევა. ხსნარებს, რ-თათვისაც ფარდობა (1) სრულდება ხსნარის არსებობის უბანში ყველა კონცენტრაციასა და ტემპ-რისათვის, ხშირად იდეალურს (სრულყოფილს) უწოდებენ. უფრო ზოგად შემთხვევაში ფარდობა (1)-ში კონცენტრაციისა და წნევის ნაცვლად გამოყენებულ უნდა იქნეს აქტივობა და აქროლადობა. რაულის მეორე კანონის მიხედვით, დუღილის ($t_{დუღ}$) ტემპ-რის აწევა ან გაყინვის ტემპ-რის ($t_k$) დაწევა პირდაპირპროპორციულია გახსნილი ნივთიერების მოლური კონცენტრაციისა:

$$\Delta t_{დუღ} = E_ე \cdot n, \quad \Delta t_k = k \cdot n, \quad (2)$$

სადაც $\Delta t_{დუღ}$ დუღილის ტემპ-რის აწევის სიდიდეა, $\Delta t_k$ გაყინვის ტემპ-რის დაწევის სიდიდე, $n$ — ხსნარის მოლური კონცენტრაცია, ხოლო $E_ე$ და $k$ ე. წ. ხსნარების ებულიოსკოპიური და კრიოსკოპიური მუდმივები.

(2) თანაფარდობებს იყენებენ მოლური მასის განსაზღვრისათვის.

**რაფაელი** [სრულად რ ა ფ ა ე ლ ო ს ა ნ ტ ი (სანციო), Raffaelo Santi (Sanzio)] (26 ან 28. III, სხვა ცნობებით, 6. IV. 1483, ურბინო, — 6. IV. 1520, რომი), რენესანსის ეპოქის იტალიელი ფერმწერი და არქიტექტორი. მხატვარ ჯოვანი სანტის შვილი. 1500—04 პერუჯაში მუშაობდა მხატვარ *პერუჯინოსთან*, რ-მაც საგრძნობი გავლენა მოახდინა რ-ის, როგორც მხატვრის, ჩამოყალიბებაზე. ადრინდ. ნამუშევართაგან უმნიშვნელოვანესია „მარიამის დაწინდვა" (1504, ბრერის გალერეა, მილანი), რ-ის კომპოზიციაშიც ჩანს პერუჯინოს ფრესკის „წმ. პეტრესათვის გასაღების გადაცემის" (სიქსტეს კაპელა, ვატიკანი) გამოძახილი. 1504 გაემგზავრა ფლორენციაში, შეისწავლა ლეონარდო და ვინჩის, ფრა ბარტოლომეოს, მიქელანჯელოს ნაწარმოებები; მალე სახელი მოიხვეჭა როგორც დახელოვნებულმა მხატვარმა. „საფლავად დადება" (1507, ბორგეზეს გალერეა, რომი) მოწმობს, რომ მრავალფიგურიანი კომპოზიციის ძნელი ამოცანა მან ჯერ კიდევ ვერ დაძლია, თუმცა მადონების სერიაში, რ-საც ფლორენციის პერიოდში ჩაეყარა საფუძველი, რ. უკვე მომწიფებული ოსტატის თვისებებს ამჟღავნებს. რ. ღვთისმშობელს (ყრმა იესოსთან ან იესოსა და იოანე ნათლისმცემელთან, ან „წმინდა ოჯახის" სხვა წევრებთან ერთად) ხატავს, როგორც ახლაგაზრდა, იდეალურად ლამაზ, მაგრამ მიწიერ ქალს, რ-ის მთელი არსება დედობრივი გრძნობითაა აღსავსე (1505—06; „მადონა დელ გრანდუკა", პიტის გალერეა, ფლორენცია; „მადონა-მებაღე", ლუვრი, პარიზი; „მადონა ჩიტბატონათი", უფიცის გალერეა, ფლორენცია, „მადონა იოსებით", ერმიტაჟი, ლენინგრადი და სხვ.). „მადონების" კომპოზ. აგება უკვე ექვემდებარება ე. წ. კლასიკურ სამკუთხედს. 1508 *ბრამანტეს* რეკომენდაციით რომში მიიწვია პაპმა იულიუს II-მ და ვატიკანის სასახლის რამდენიმე დარბაზის მოხატვა დაავალა. ამ დარბაზების, ე. წ. რაფაელის სტანცების, ფრესკები იტალ. რენესანსის მხატვრობის ერთი ყველაზე გრანდიოზული და მნიშვნელოვანი ანსამბლთაგანია. რ-ზე დიდი გავლენა მოახდინა ანტ. რომის სიძველეთა გაცნობამ, რომაელ ჰუმანისტებთან დახლოებამ. თუმცა „სტანცების" ზოგი კომპოზიცია რომის პაპების სადიდებლადაა შექმნილი (იულიუს II-ისა და მისი მემკვიდრის ლეო X-ის პორტრეტები), მაგრამ მოხატულობა თავისი შინაარსითა და ხასიათით სცილდება ამ ვიწრო ფარგლებს. იგი ჰუმანიზმის მაღალი იდეებითაა გამსჭვალული, ხოლო მოქმედი პირნი (რ-თა შორის ბევრია წარსულისა ან რაფაელის თანამედროვე სულიერი კულტურისა და ხელოვნ. გამოჩენილი მოღვაწე) თავისუფალი, ჰარმონიული ადამიანის რენესანსული იდეალის განსახიერებას წარმოადგენენ. ყველაზე მნიშვნელოვანია ე. წ. „სტანცა დელა სენიატურა" (1509—11), რ-ის მხატვრობა ადამიანის მოღვაწეობის 4 ძირითად დარგს წარმოადგენს: ღვთისმეტყველებას („დისპუტა"), ფილოსოფიას „ათენის სკოლა", რ-ის ცენტრიც პლატონისა და არისტოტელეს ფიგურებს უჭირავს გრანდიოზული რენესანსული ხუროთმოძღვრების ფონზე), პოეზიას („პარნასი"), მართლმსაჯულებას („სიბრძნე, ზომიერება, ძალა"). რ-მა მოწაფეების დახმარებით ვატიკანშივე მოხატა ე. წ. ლოჯიები (დამთავრდა 1519, ბიბლ. სცენები, უხვი და მდიდრული ორნამენტაცია), ხოლო ფარნეზეს ვილაში („ვილა ფარნეზინა") შექმნა ფრესკების ციკლი, რ-თა სიუჟეტები ანტ. მითოლოგიიდან არის აღებული (ამურისა და ფსიქეს თავგადასავალი, გალატეა, დაახლ. 1514). 1515—16 მიეკუთვნება კარტონები გობელენებისათვის, რ-თაც სიქსტეს კაპელა უნდა შეემკოთ დღესასწაულების დროს (სიუჟეტები სახარებიდან და მოციქულთა ცხოვრებიდან). ყველა ამ ნაწარმოების მიხედვით რ. წარმოგვიდგება როგორც უდიდესი მხატვარ-მონუმენტალისტი. მისი ფრესკები, რ-ებშიაც შეზავებულია იდეალური და რეალური, ამაღლებული და მიწიერი გამოირჩევიან უბრალოებითა და დიდებულებით, შინაგანი კეთილშობილებითა და წონასწორობით. კომპოზიციებში ყველა ნაწილი მთელს ექვემდებარება, ყველაფერი კანონზომიერია: წინ წამოწეულია ის, რაც სურათების იდეის უკეთ გამოსავლინებლად არის საჭირო, წვრილმანები კი უკუგდებულია. რ-ს მხატვრული განზოგადების უდიდესი უნარი შესწევდა. მხატვარის განსაკუთრებული პოპულარობა მოუხვეჭეს რომის პერიოდის „მადონებმა": „ალბას მადონა" (დაახლ. 1509, ვაშინგტონის ეროვნ. გალერეა), „მადონა დელა სედია" (1516, პიტის გალერეა, ფლორენცია), „მადონა თევზით" (დაახლ. 1513, პრადო, მადრიდი), „სიქსტეს მადონა" (1515—19, დრეზდენის სურათების გალერეა). მათში გაცილებით მეტი სიღრმითაა გადმოცემული დედობრივი გრძნობა და დედის სულიერი სილამაზე, ვიდრე ადრინდ. „მადონებში". რ. გამოჩენილი პორტრეტისტიც იყო. კომპოზიციის მხრივ პორტრეტები მარტივია, მშვიდი, ხაზგასმული გარეგნული ეფექტების გარეშე. მხატვარი გადმოგვცემს ადამიანთა ხასიათის ძირითად, სტაბილურ თვისებებს. იულიუს II-ის (1511, უფიცის გალერეა, ფლორენცია), ბალდასარე კასტილიონეს (1515, პარიზი, ლუვრი), პაპის ლეო X-ის (1518, პიტის გალერეა, ფლორენცია) და მანდილოსანთა პორტრეტები. რ-ის უკანასკნელი (დაუმთავრებელი) სურათია „ფერისცვალება" (1519, ვატიკანის პინაკოთეკა, რომი), რ-შიც პათეტიკურობისა და მანერულობის ნიშნები იჩენს თავს. მნიშვნელოვანია რ-ის, როგორც ხუროთმოძღვრის მოღვაწეობა. იგი მაღალი რენესანსის ხუროთმოძღვრების წარმომადგენელი იყო. მისი პროექტებით აშენდა რამდენიმე ეკლესია და სასახლე რომსა და ფლორენციაში (სანტ-ელიჯიო დელი ორეფიჩის მრგვალი ეკლესია, დაიწყო 1509; სანტა-მარია დელ პოპოლოს ეკლესიის კიჯის კაპელა, 1512—20; ვიდონი-კაფარელის სასახლე, დაიწყო 1515 — ყველა რომში; პანდოლფინის სასახლე ფლორენციაში, აშენებდა 1516-იდან არქიტ. ჯ. და სანგალო რ-ის პროექტით).

რ., მაღალი რენესანსის ხელოვნ. ერთ-ერთი ფუძემდებელი, სიცოცხლეშივე აღიარებული და დიდად სახელმოხვეჭილი იყო. მომდევნო საუკუნეებშიაც მისი გავლენა არ შენელებულა, განსაკუთრებით — XVII ს-ში და XIX ს. I ნახევარში, როდესაც ხელოვნებაში კლასიციზმი ბატონობდა. რ-ის ხელოვნებას თავის იდეალად მიიჩნევდნენ სხვადასხვა დროის აკად. მხატვრობის წარმომადგენლებიც, მაგრამ რ-ის ნამდვილი სიღრმე და სიდიადე მათთვის მიუწვდომელი რჩებოდა, ისინი ითვისებდნენ მხოლოდ მის ხელოვნ. გარეგნულ ნიშნებს.

*ლიტ.*: Алпатов М. В., Этюды по истории западноевропейского искусства, [2 изд., М., 1963]; Гращенков В. Н., Рафаэль, М., 1971; Рафаэль Санти. [Альбом. Вступит. ст. А. Габричевского, М., 1956; Raffaello, v. 1—2, Novara, 1968.

*ვ. ბერიძე.*

ილუსტრაცია— იხ. ჩანართი, გვ. 289.



რ ა ფ ა ე ლ ი. „ფსიქე ვენერას წინაშე". ფარნეზეს ვილის ფრესკის ესკიზი. ნახატი. დაახლ. 1518, ლუვრი. პარიზი.



რ ა ფ ა ე ლ ი. ავტოპორტრეტი. „ათენის სკოლა". ფრესკის ფრაგმენტი. 1509—11. „სტანცა დელა სენიატურა". ვატიკანი. რომი.



რ ა ფ ა ე ლ ი. „ათენის სკოლა", ფრესკის ფრაგმენტი. 1509 — 11. „სტანცა დელა სენიატურა". ვატიკანი. რომი.

**რაფი** (ნამდვ. სახელი და გვარი აკოფ მ ე ლ ი ქ-ა კ ო ფ ი ა ნ ი). [1835, ფაიაჯუქი, ირანი,—24. IV (6. V). 1888, თბილისი], სომეხი მწერალი, პუბლიცისტი, საზოგადო მოღვაწე. რ-ს მსოფლმხედველობა ჩამოყალიბდა 50—60-იან წლებში სომეხი განმა[illegible]ლენით. მისი პირველი ნარკვევი „ალთამარის ტაძარი" დაიბეჭდა მოსკოვში 1858, ჟურნ. „ჰიუსისაფაილი" („ჩრდილოეთის ნათება"). რ-მ ამხილა სომეხი მოსახლ. სოც.-ეროვნ. ჩაგვრა ირანში (რომანები: „სალბი", 1867, დაიბეჭდა 1911; „ჰარამხანა", 1869, დაიბეჭდა 1874) და თურქეთში (რომანები: „ჯალალედინი", 1878; „ხენთი", 1880; ქართ. თარგმანი 1966; „ნაპერწკლები", 1883—87). სომეხ ხალხს მოუწოდებდა ეროვნ.-განმათ. ბრძოლისაკენ. რომანი „დავითბეგი" (1881 — 82) სომეხი და ქართვ. ხალხების ისტ. მეგობრობას წარმოსახავს. რ. წერდა აგრეთვე ლექსებს, მოთხრობებს, ნარკვევებს, პუბლიც. წერილებს.

*ა. ხარატიანი.*


რაფი.

**რაფია** (Raphia), მცენარეთა გვარი პალმების ოჯახისა. სიმაღლე 9—12 *მ* აღწევს. 15—20 *მ* სიგრძის ფრთისებრი ფოთლები და ძალზე დიდი (4—5 *მ* დიამეტრის) ყვავილედი აქვს. ნაყოფის გარსი ბოჭკოვანია. ნაყოფმსხმოიარობის შემდეგ მცენარე კვდება (მონოკარპული მცენარეა). 30-მდე სახეობა გავრცელებულია ტროპ. აფრიკაში, მადაგასკარზე, მასკარენის კ-ებზე და სამხრ. ამერიკაში. რ-ს ფოთლისა და ყუნწის ბოჭკოსაგან (პიასავა) ამზადებენ ჯაგრისებს, წნავენ სხვადასხვა ნივთს; მებაღეობაში შესახვევ მასალადაც იყენებენ. რ-ს განეკუთვნება აგრეთვე *ღვინის პალმა*.

**რაფინერი** (ფრანგ. raffineur <raffiner — გაწმენდა, გათხელება), დ ი ს კ უ რ ი ს ს წ ი ს ქ ვ ი ლ ი, უწყვეტი ქმედების აპარატი, რ-საც იყენებენ ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობაში ბოჭკოვანი მასალის (ძირითადად ცელულოზის) დასაფქვავად. რ-ში სუსპენზიის სახის ბოჭკოვანი მასა ხვდება საფქვავ დისკოებს შორის, რ-თა მუშა სიბრტყეებზე დამაგრებულია დანები (მუშა ელემენტები). კონსტრუქციის მიხედვით რ. არის ორ- და სამდისკოიანი.

**რაფინირება** (გერმ. Raffinieren<ფრანგ. raffiner — გაწმენდა), პროდუქტის საბოლოო გაწმენდა მინარევებისაგან მეტალურგიულ, ქიმიურ, კვებისა და მრეწველობის სხვა დარგებში.


რაფლეზიასებრნი. არნოლდის რაფლეზიას ყვავილი

**რაფინირება** ლ ი თ ო ნ ე ბ ი ს ა, პირველადი ლითონების ან მათი შენადნობების მინარევებისაგან გაწმენდა. ფერადი, კეთილშობილი, იშვიათი და შავი ლითონების რ-ის დროს მიმართავენ სხვადასხვა ხერხს, რ-ებსაც საფუძვლად უდევს დასაცილებელი ელემენტების თვისებების (დნობის ტემპ-რის, სიმკვრივის, სიმტკიცის, ელექტროუარყოფითობისა და სხვ.) განსხვავება. არსებობს რ-ის სამი ძირითადი მეთოდი. პირომეტალურგიული, ელექტროლიზური და ქიმიური. პ ი რ ო მ ე ტ ა ლ უ რ გ ი უ ლ ი ხერხით რ. მაღალ ტემპ-რაზე მიმდინარეობს. ლითონების ან შენადნობების ნადნობს უმატებენ ისეთ ელემენტებს ან ნივთიერებებს, რ-ებიც მათ მინარევებთან წარმოქმნის აირულ ან ნადნობში უხსნარ ნივთიერებებს. ჟანგვითი რ-ის დროს (პირომეტალურგიული რ-ის სახეობაა) ზოგიერთი მინარევი O, S, Cl, F-თან ქმნის უფრო მტკიცე ნაერთებს, ვიდრე ძირითადი ლითონი იგივე ელემენტებთან. ამ ხერხს იყენებენ Cu, Zn, Pb, Sn, გასაწმენდად. ლ ი კ ვ ა ც ი უ რ ი გაყოფა ემყარება შენადნობის კომპონენტების დნობის ტემპ-რისა და სიმკვრივის სხვაობას და მათ მცირე ურთიერთხსნადობას. ამ ხერხით წმენდენ ტყვიას Cu, Ag, Au, Bi-გან, თუთიას—Fe, Cu, Pb-გან და სხვ. ფ რ ა ქ ც ი უ ლ ი გ ა დ ა კ რ ი ს ტ ა ლ ე ბ ი ს ა ს მხედველობაში იღებენ ლითონის მინარევების ხსნადობის განსხვავებას მყარსა და თხევად ფაზაში. ამ მეთოდს ნახევრად გამტარი მასალებისა და მაღალი სისუფთავის ლითონების მისაღებად იყენებენ. გამოხდის (დისტილაციის) გამოყენება ემყარება დაბალი დნობის ტემპ-რის მქონე ლითონებისა (Na, Zn, Mg) და ძნელდნობადი ლითონების (Mo, W, Ta) დუღილის ტემპ-რის სხვაობას. ვაკუუმური ფილტრაციის დროს თხევად ლითონს ატარებენ კერამ. ფილტრში, რის შედეგად მას გამოეყოფა შეტივტივებული მყარი მინარევები. ამ ხერხს იყენებენ Sn-ის მეტალურგიაში.

ე ლ ე ქ ტ რ ო ლ ი ზ უ რ ი რ-ის დროს მიმართავენ წყალხსნარების ან გამდნარი მარილების ელექტროლიზს. ამ დროს მიიღება მაღალი სისუფთავის ლითონები. იყენებენ ფერადი ლითონების ღრმა წმენდისათვის.

ქ ი მ. რ. ემყარება ლითონისა და მათი მინარევების მჟავების ან ტუტეების ხსნარებში სხვადასხვანაირ ხსნადობას. მინარევები გროვდება ხსნარში და მისგან ქიმ. ხერხით (ჰიდროლიზი, ცემენტაცია და სხვ.) გამოიყოფა. ქიმ. რ-ის მაგალითია კეთილშობილი ლითონების *აფინაჟი*.

ზესუფთა ლითონების გამოყენება მრეწვ. სხვადასხვა დარგში და მათი სისუფთავისადმი დიდი მოთხოვნა უფრო და უფრო მეტად ხვეწს რ-ის მეთოდებს. იქმნება ლითონებისა და მათი შენადნობების გასუფთავების ახ. ხერხები და მეთოდები.

*ლიტ.*: П а з у х и н В. А., Ф и ш е р А. Я., Разделение и рафинирование металлов в вакууме, М., 1969; С у ч к о в А. Б., Электролитическое рафинирование в расплавленных средах, М., 1970.

*ბ. მირიანაშვილი.*

**რაფინოზა**, არააღდგენადი ტრისაქარიდი. შედგება D-გალაქტოზის, D-გლუკოზისა და D-ფრუქტოზის ნაშთებისაგან. უფერო, წყალში ხსნადი ნივთიერებაა, რ-ის $t_{დნ}$ მერყეობს 80°C-იდან 119—120°C-მდე, ფართოდ გავრცელებული (შაქრის ჭარხალში, ბამბის ბუჩქის თესლში, მანანაში და სხვ.) სამარაგო ნახშირწყალია. ფერმენტ α-გალაქტოზიდაზის მოქმედებით იშლება გალაქტოზად და დისაქარიდ *საქაროზად*, ხოლო ინვერტაზის გავლენით—ფრუქტოზად და მელიბიოზად.

**რაფიშა**, სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ლიძავის სოფსაბჭო), შავიზღვისპირა ვაკე-დაბლობზე, მდ. აძიდუს ნაპირას. ზ. დ. 40 *მ*, გაგრიდან 29 *კმ*. ლიძავის კოლ-ბა (მეციტრუსეობა, მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა სოფ. ლიძავაში (2 *კმ*).

**რაფლეზიასებრნი** (Rafflesiaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. უქლოროფილო პარაზიტებია. სახლობენ ტროპ. ხეების ფესვსა და ღეროზე. მათი ვეგეტატიური ორგანოები ძალზე რედუცირებული, ხშირად ძაფისებრია და ღრმადაა შეჭრილი მასპინძელი მცენარის ქსოვილში. გარეთ გამოაქვთ მხოლოდ მოკლე საყვავილე ყლორტები ქერცლისებრი ფოთლებითურთ. ოჯახში გაერთიანებულია 9 გვარის 55-მდე სახეობა. უმთავრესად გავრცელებული არიან ტროპიკებში. ცნობილი გვარია რაფლეზია (Rafflesia). მისი ერთ-ერთი სახეობა — არნოლდის რაფლეზია (Rafflesia arnoldii) მეტწილად Cissus-ის გვარის სახეობებზე პარაზიტობს. გვხვდება კ. სუმატრაზე. მისი ყვავილის დიამეტრი 1 *მ* აღწევს, მასა 4—6 *კგ*. ლეშის სუნი აქვს, მწერებით იმტვერება. საქართველოში, ბიჭვინთის ფიჭვნარში, ამ ოჯახის მხოლოდ ერთადერთი სახეობა—*ქვებლანდისა* გვხვდება.

**რაფლზი** (Raffles) ტომას სტემფორდ (5. VII. 1781, პორტ-მორანტი, კ. იამაიკა, — 5. VII. 1826, ჰაივუდი, ქ. ბარნეტის ახლოს, ჰერტფორდშირი), ინგლისელი კოლონიური მოღვაწე. *ვიგების* პარტიის მემარცხენე ფრთის წარმომადგენელი. იყო ინგლ. ოსტინდოეთის კომპანიის სამსახურში. 1811—16 იავის, აგრეთვე სუმატრის, სულავესის, კალიმანტანისა და მცირე ზონდის კ-ების ზოგიერთი ტერიტ. გუბერნატორი იყო. 1818—24 დამდეგს დას. სუმატრაზე ინგლ. სამფლობელოების გუბერნატორი. იავაზე რ-ის რეფორმების (ნატურალური გადასახადებისა და ფეოდ. ბეგარის გაუქმება, ფეოდალთა უფლებების შეზღუდვა, მიწის ერთიანი გადასახადის შემოღება და სხვ.) ძირითადი მიზანი იყო კოლონიის გადაქცევა ინგლ. სამრეწვ. საქონლის გასაღების ბაზრად. ინდონეზიაში ჰოლანდ. ბატონობის აღდგენის შემდეგ რ-ის რეფორმები გაუქმდა. რ. „იავის ისტორიის" (ტ. 1—2, 1817) ავტორია.

**რაფსი** (Brassica napus, B. napus ssp. oleijera), ერთწლოვანი საშემოდგომო და საგაზაფხულო მცენარე ჯვაროსანთა ოჯახისა. ველურად არ გვხვდება. მიღებულია საშემოდგომო ან საგაზაფხულო შვრლგისა და ბოსტნის კომბოსტოს შეჯვარებით. მისი სიმაღლე 50—150 *სმ* აღწევს, დატოტვილია. ქვედა ფოთოლი ყუნწიანია, ზედა — მჯდომარე, ყვავილედი — მტევანია, ყვავილი — წვრილი, ყვითელი, იშვიათად თეთრი, ნაყოფი — ჭოტი; თესლი მრგვალია და 40—50%-ზე მეტ ზეთს შეიცავს. მცენარე დაფარულია ცვილისებრი ნაფიფქით; ფართოდაა გავრცელებული სსრკ-ში. საშემოდგომო რ. უმთავრესად უკრ. ტყეველის ზონაში მოჰყავთ, საგაზაფხულო — უკრ. ტყე-ველის ზონის ჩრდ. ნაწილში. საქართველოში ორივე ფორმა საშემოდგომო შუალედური საკვები კულტ. სახით გვხვდება. რ-ის ზეთს იყენებენ მარგარინისა და საპნის დასამზადებლად, მეტალურგიაში, ტყავისა და საფეიქრო მრეწველობაში. რ-ის კოპტონი, როდესაც მავნე გლიკოზიდებს მოაცილებენ, ცხოველთა მაღალკონცენტრირებული საკვებია.

**რაფსოდი** (ბერძნ. rhapsodos< rhapttō — ვაწყობ, ვთხზავ და ōdē — სიმღერა), ეპიკური სიმღერების შემსრულებელი მოხეტიალე მუსიკოსი ძვ. საბერძნეთში. აედოსისგან განსხვავებით, რ. მუს. თანხლების გარეშე ზეპირად მღეროდა ეპიკურ პოემებს (განსაკუთრებით ჰომეროსისას). ძვ. საბერძნეთის კლასიკურ ეპოქაში (ძვ. წ. V—IV სს.) რ-ის ხელოვნება თეატრ. ხელოვნ. შემადგენელი ნაწილი იყო და მუს. მელოდეკლამაციის სახით გვიანდ. ანტ. ხანამდე მიაღწია (ახ. წ. I ს.).

**რაფსოდია** (ბერძნ. rhapsōdia — ეპიკური პოემის მღერა ან დეკლამაცია; ეპიკური პოემა, რაფსოდის სიმღერა), ხალხურ მელოდიაზე აგებული თავისუფალი ფორმის საკრავიერი ნაწარმოები. ფანტაზიისაგან განსხვავდება თემის გადმოცემისა და დამუშავების მეტი თავისუფლებით, კონკრ. ეპიზოდებით. პირველი რ., რ-იც ფორმით კლასიკურ სონატას უახლოვდება, ფორტეპიანოსთვის შექმნა ვ. ტომაშეკმა (1813). თავისუფალი ფორმის რ-მ განვითარება პოვა ლისტის, დვორჟაკის, ლალოს, რაველის, გერშვინის ნაწარმოებებში. რ-ის ჟანრი წარმოდგენილია საბჭ. მუსიკაშიც (ყარაევის „ალბანური რაფსოდია" ორკესტრისათვის, გაბიჩვაძის „ქართული რაფსოდია" და სხვ.).

**რაქვთა**, სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში (ფუშრუკაულის სოფსაბჭო), არსიანის ქედის დას. კალთაზე, მდ. რაქვთისწყლის (სხალთის მარჯვ. შენაკადი) ნაპირებზე. ზ. დ. 1300 *მ*, ხულოდან 34 *კმ*. ს. კიროვის სახ. ფუშრუკაულის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეკარტოფილეობა, მეცხოველეობა). დაწყ. და რვაწლ. სკოლები, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**რაქიტი** (<ბერძნ. rhachis — ხერხემალი), D ჰ ი პ ო ვ ი ტ ა მ ი ნ ო ზ ი, D ა ვ ი ტ ა მ ი ნ ო ზ ი, ორგანიზმში D ვიტამინის ნაკლებობით გაპირობებული ჩვილ ბავშვთა (უმეტესად 2 თვიდან 1 წლამდე) დაავადება, რ-საც ახასიათებს ნი-

ვთიეყრებათა ცვლის (განსაკუთრებით მინერ. ნივთიერებათა) მოშლა. პირველად აღწერა ფ. გლისონმა 1650. რ. ვითარდება ბავშვის საკვებში D ვიტამინის ნაკლებობის ან ორგანიზმში ამ ვიტამინის სინთეზის დარღვევის შედეგად, რასაც იწვევს ულტრაიისფერი სხივების ნაკლებობა. რ-ით ავადდებიან უფრო ხშირად ზამთარში, ხელოვნურ კვებაზე მყოფი, აგრეთვე დღენაკლული და სუსტი ბავშვები. D ვიტამინის ნაკლებობისას სისხლში ქვეითდება ფოსფორისა და კალციუმის რაოდენობა, მატულობს ტუტე ფოსფატაზის აქტივობა, ქსოვილებში, სისხლის პლაზმასა და შარდში ციტრატების რაოდენობა კლებულობს, ხოლო ამინომჟავების რაოდენობა შარდში მატულობს. კალციუმის ნაკლებობას მოჰყვება პარათირეოიდული ჯირკვლების ფუნქციის გაძლიერება. ყველა ამ ცვლილების შედეგად ირღვევა კალციუმის ცვლა სისხლსა და ძვლის ქსოვილს შორის.

რ-ის პირველი ნიშნები ჩვეულებრივ თავს იჩენს 2 თვის ასაკში (დღენაკლულ ბავშვებში უფრო გვიან). ბავშვი მოუსვენარი ხდება, ერღვევა ძილი, აწუხებს ოფლიანობა (განსაკუთრებით უოფლიანდება თავი); მოგვიანებით ქვეითდება კუნთების ტონუსი, რის გამოც ბავშვს მუცელი უდიდდება, თავის ქალას ძვლები და ყიფლიბანდები ურბილდება; ნეკნების ძვლოვანი და ხრტილოვანი ნაწილების საზღვარზე ჩნდება გამსხვილება; დიდდება შუბლისა და თხემის ბორცვები; ნეკნები რბილდება და მრუდდება, გულმკერდი ვიწროვდება (ქათმის გულმკერდი). მოგვიანებით დეფორმირდება ლულოვანი ძვლები — მსხვილდება წინამხრის ძვლის ეპიფიზები და ხელის თითების ფალანგები, ფეხის ძვლები მრუდდება და O-ს ან X-ის ფორმას იღებს; ირღვევა კბილების ამოჭრის ვადები და თანამიმდევრობა. მკურნალობის გარეშე რაქიტული ცვლილებები პროგრესულად ვითარდება; ჩონჩხის დეფორმაცია მთელი სიცოცხლის მანძილზე რჩება. რაქიტიიანი ბავშვების ფიზ. და ზოგჯერ ფსიქ. განვითარება ფერხდება. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ბავშვის კვების რეჟიმის დაცვა; მზეზე და ჰაერზე ხანგრძლივად ყოფნა; 1,5 თვიდან მასაჟი და ვარჯიში; ზამთარში D ვიტამინის მიღება, თევზის ქონი და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: D ვიტამინი, ციტრატები, ულტრაიისფერი სხივებით დასხივება.

ც ხ ო ვ ე ლ ე ბ შ ი რ. ემართება ყველა სახეობის ცხოველს, უმეტესად გოჭსა და ხბოს. დაავადების დასაწყისში ცხოველს ეკარგება მადა, შემდეგ თავს იჩენს ძვლების დეფორმაცია და გამრუდება, სახსრების გამსხვილება, მოძრაობის შეზღუდვა და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა და პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: სრულფასოვანი კვება, მინერალებით მდიდარი დამატებითი საკვები, D ვიტამინი, ულტრაიისფერი სხივებით დასხივება, რეგულარული მოციონი და კარგი მოვლა-პატრონობა.

*ლიტ.*: Т у р А. Ф., Рахит, Л., 1966.

**რაყამი** (არაბ.-თურქ. რაკამ—გამოსახვა), სპარსეთის შაჰის (ყაენის), ოსმალეთის სულთნის (ხონთქრის) წერილი, ბრძანებულება, სიგელი. ტერმ. „რ." ქართულში XVIII—XVIII სს-ში შემოვიდა. „რაყმის საქმიითა" საქართველოში მნიშვნელოვანი საკითხები წყდებოდა, რაც ქვეყნის ვასალური დამოკიდებულების შედეგი და გამოხატულება იყო. „რ." ანალოგიური ქართ. საბუთის აღსანიშნავადაც იხმარებოდა.

*წყარო*: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ტ. 4, თბ., 1973; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2—3, თბ., 1965—70; ტ. 6, თბ., 1977.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926.

*ი. ფუტკარაძე.*

**რაშელი** (Rachel) (ნამდვ. სახელი და გვარი ელიზაბეთ რაშელ ფ ე ლ ი ქ ს ი, Felix) (28. II. 1821, მუმპი, შვეიცარია, — 3 ან 4. I. 1858, ლე-კანე, ზღვისპირა ალპები), ფრანგი მსახიობი. მისი დებიუტი შედგა 1837. ერთი წლის შემდეგ ჩაირიცხა „კომედი ფრანსეზის" დასში. რ-ის რეპერტუარში ძირითადი ადგილი ეკავა პ. კორნელის ნაწარმოებებს. მსახიობის მიერ შექმნილი სახეები გამოირჩეოდა მკაცრი, დახვეწილი, პლასტ. ფორმითა და უდიდესი ემოციურობით. 1848 რევ. დღეებში რ. ასრულებდა „მარსელიეზას". 40-იანი წლებიდან გასტროლებს მართავდა ევროპასა და ამერიკაში. 1853—54 იყო რუსეთში. მის ხელოვნებას დიდად აფასებდნენ მ. შჩეპკინი და ა. გერცენი. 1855 სცენა მიატოვა.

**რაში,** ქართული ფანტასტიკური ზღაპრის პერსონაჟი, გრძნეული ცხენი. განასხვავებენ ზღვის, ცისა და ხმელეთის რ-ებს. ზღვის რ. არაჩვეულებრივი ფიზ. ძალისაა, შეუძლია ზღვის შესმა, მისი რძე უებარი წამალია. ცის რ. მფრინავი ცხენია; მფრინავი რ. (ზღაპარში მას ნიავქრის, გრიგალის ან ქარიშხლის ცხენი ეწოდება) ადამიანს არ ემორჩილება. ხმელეთის რ. გულთმისანია, მოლაპარაკე, ადამიანის მეგობარი და მრჩეველი. იფარავს პატრონს განსაცდელისაგან, ეხმარება ბოროტებასთან ბრძოლაში. თეთრ რ-ს ზღაპრის გმირი ზესკნელში მიჰყავს, წითელს — შუასკნელში, შავს—ქვესკნელში. *მ. ჩიხავა.*

**რაშიდ ალ-დინი** ფაზლ ალ-ლაჰ იბნ აბუ ლ ხაირ ჰამადანი (1247, ჰამადანი,— 18. VII. 1318, თავრიზი), ირანელი ისტორიკოსი, სწავლული ენციკლოპედისტი და სახელმწ. მოღვაწე. *ყაზან-ყაენისა* და ოლჯაითუ-ყაენის ვეზირი; მოღვაწეობა დაიწყო *აბაღა-ხანის* (1265—82) დროს. ატარებდა ცენტრალისტურ პოლიტიკას, რაც ეწინააღმდეგებოდა თურქ.-მონღ. სამხ.-ნომადური არისტოკრ. დეცენტრალისტურ მისწრაფებებს. ეკუთვნის შრომები მედიცინაში, ბოტანიკაში, ენციკლოპედიები ბუნებისმეტყველებაში, აგრო-სამშენებლო ტექნიკაში. ტრაქტატები მუსლ. (სუნიტურ) თეოლოგიაში და სხვ. ავტორი ვრცელი საისტორიო ნაშრომისა „ჯამი ალ-თავარიხი" („მატიანეთა კრებული"). რ. თვლიდა, რომ „მსოფლიო ისტორია" უნდა მოიცავდეს არა მარტო მუსლ. ქვეყნების, არამედ ყველა ცნობილი ხალხის ისტორიას ფრანკებიდან (დას. ევროპა) ჩინელებამდე. იგი მიზნად ისახავდა მონღოლთა ისტ. შექმნას უძველესი დროიდან. „ჯამი ალ-თავარიხი" 3 ნაწილისაგან შედგებოდა (მესამე, რ-შიც უნდა ყოფილიყო 7 კლიმატის აღწერა, ჩვენამდე მოღწეული არაა). ამ თხზულებაში, ისევე როგორც რ-ის წერილებში („ქეთაბე მოქათებათე რაშიდი") არის ცნობები საქართველოს შესახებაც.

*თხზ.*: Джами-ат-таварих, т. 1, ч. 1, критический текст А. А. Ромаскевича, А. А. Хетагурова, А. А. Али-Заде, 2 изд., М., 1968; Джами-ат-таварих, т. 3 (перс. текст и рус. пер.), Баку, 1957; Переписка, пер., введение и коммент. А. И. Фалиной, М.—Л., 1971.

*ლიტ.*: Б а р т о л ь д В. В., Туркестан в эпоху монгольского нашествия, Соч., т. 1, М., 1963, с. 92—95; П е т р у ш е в с к и й И. П., Рашид ад-Дин и его исторический труд, წგ.: Р а ш и д а д-Д и н, Сборник летописей, т. 1. М.—Л., 1952.

*დ. კაციტაძე.*

**რაშტატის ზავი 1714**, ხელმოწერილია 7 მარტს რაშტატში (სამხრ. ბადენი) საფრანგეთსა და „საღვთო რომის იმპერიას" (იმპ. კარლ VI ჰაბსბურგს) შორის; ერთ-ერთი ხელშეკრულება, რ-ითაც დასრულდა ომი *ესპანური მემკვიდრეობისათვის*. რ. ზ-ის ძირითადი პირობები 1713 *უტრეხტის ზავის* ანალოგიურია, იმპერატორი იძულებული გახდა ეცნო ფილიპე V ბურბონის უფლება ესპ. სამეფო ტახტზე, სამაგიეროდ, ავსტრიის ხელში გადავიდა „ესპანეთის მემკვიდრეობის" მნიშვნელოვანი ნაწილი: ესპ. ნიდერლანდი, ჩრდ. იტალია მილანითურთ, ნეაპოლის სამეფო, ტოსკანის ნაწილი, სარდინია. საფრანგეთს უნდა დაებრუნებინა რაინის მარჯვ. ნაპირზე მის მიერ ხელში ჩაგდებული ბრაიზახი და სხვა ქები და დაენგრია თავისი სიმაგრეები რაინისპირეთში. რ. ზ-ის პირობები დაამტკიცეს გერმ. თავადთა ბადენის კონგრესზე (1714 ბადენის ზავი). *გ. სიმონიძე.*

**რაჩიჩი** (Račić) იოსიპ (22. III. 1885, ხორვატია, ზაგრების მახლობლად, — 20. VI. 1908, პარიზი), ხორვატი ფერმწერი და გრაფიკოსი, XX ს. ხორვატული ფერწერული სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი. სწავლობდა მიუნხენში ა. აჟბეს სკოლაში და სამხატვრო აკადემიაში (1905—08). პორტრეტებისა და ჟანრული კომპოზიციების ავტორი. მისი ნამუშევრები გამოირჩევა სახეთა ბუნებრივი ინტიმურობით, მდიდარი ფერადოვანი გამით („ავტოპორტრეტი", „მანდილოსანი შავებში", 1907; „დედა და შვილი", 1908 — ყველა თანამედროვე გალერეა, ზაგრები). აღსანიშნავია მისი ნახატები (ფანქარი, ნახშირი, აკვარელი).

**რაციბუჟი** (Racibórz), ქალაქი სამხრ.-დას. პოლონეთში, კატოვიცეს სავოევოდოში, მდ. ოდრის ნაპირზე. 57,2 ათ. მცხ. (1981). ქვაბების (თესებისთვის), ელექტროდების, აგურის წარმოება. კვების (შაქრის, საკონდიტრო, საფქავი) მრეწველობა.

**რაციონალიზატორული წინადადება,** სსრკ-ში ისეთი ტექნიკური გადაწყვეტა, რ-იც ახალი და სასარგებლოა საწარმოს ორგანიზაციის ან დაწესებულებისათვის, რ-საც ის წარედგინა და რ-იც ითვალისწინებს ნაწარმის კონსტრუქციის, წარმოების ტექნოლოგიის, მოქმედი ტექნიკის ან მასალის შედგენილობის შეცვლას. ორგანიზაციული ხასიათის წინადადებანი (აღრიცხვაანგარიშების გაუმჯობესება და ა. შ.) რაციონალიზატორულს არ მიეკუთვნება.

რ. წ-ის შესახებ განცხადება (საჭირო შემთხვევაში მასთან ერთად ნახაზები, სქემები, ესკიზები) წარედგინება იმ საწარმოს, სამინისტროს (უწყებას), რ-თა საქმიანობასაც რ. წ. შეეხება. მიღებული განცხადება განიხილება საწარმოში 15 დღის, ხოლო სამინისტროში (უწყებაში) თვენახევრის განმავლობაში. აღნიშნულ ვადაში რ. წ-ის ავტორს უნდა ეცნობოს პასუხი ტექ. სიახლის მიღების ან დაწუნების შესახებ. საკითხის დადებითად გადაწყვეტისას რ. წ-ის ავტორს ეძლევა მოწმობა, რ-იც წარმოადგენს ავტორობის უფლების საფუძველს.

*ლიტ.*: Открытия, изобретения и рационализаторские предложения. Нормативные акты, М., 1974.

**რაციონალიზაცია** (<ლათ. rationalis — გონივრული), მოცემული შესაძლებლობების გონივრულად, მიზანშეწონილად და საფუძვლიანად გამოყენება. წ ა რ მ ო ე ბ ი ს რ., ტექ. და ორგანიზაციულ ღონისძიებათა ერთობლიობა, რ-იც უზრუნველყოფს შრომისნაყოფიერების ზრდას, პროდუქციის ხარისხის გაუმჯობესებასა და სხვ.

**რაციონალიზმი** (ფრანგ. rationalisme < ლათ. rationalis — გონივრული), ფილოსოფიური მიმართულება, რ-იც გონებას აღიარებს ან სამყაროს საფუძვლად (ონტოლოგიური რ.), ან შემეცნების ერთადერთ წყაროდ (გნოსეოლოგიური რ.). ონტოლოგიური რ. ობიექტურ-იდეალისტური მოძღვრებაა, რადგან სამყარო მიაჩნია ობიექტური გონის გამოვლენის ფორმად (პლატონი, ჰეგელი). გნოსეოლოგიური რ. შეიძლება ემყარებოდეს როგორც იდეალ., ასევე მატერიალ. წანამძღვრებს. XVII—XVIII სს. რ. წარმოიშვა მათემატიკასა და მათ. ბუნებისმეტყველების განვითარების საფუძველზე (რ. *დეკარტი*, ბ. *სპინოზა*, გ. *ლაიბნიცი*, ი. *კანტი*, ი. *ფიხ-*



რ ა შ ე ლ ი კამილას როლში (პ. კორნელის „ჰორაციუსი").



ი. რ ა ჩ ი ჩ ი. ავტოპორტრეტი. თანამედროვე გალერეა. ზაგრები.

ტე). მისი ამოსავალი პრინციპის თანახმად, ჭეშმარიტი ცოდნა წინ უსწრებს ცდას, ე. ი. აპრიორულია, ცდა კი მხოლოდ მისი სტიმულია. გონება ცდისაგან დამოუკიდებლად წვდება ნამდვილ ცოდნას მზა სახით არსებული თანდაყოლილი იდეების ან გონებაში მოცემული მიდრეკილებებისა და ჩანასახების საფუძველზე. ამდენად რ. *ემპირიზმის* საპირისპირო მიმართულებაა. ამასთან იგი უარყოფს გონებაზე მაღლა მდგომი რაიმე უნარის (გამოცხადება, მისტიკური ინტუიცია და ა. შ.) არსებობას. მისთვის სამყაროსა და ღმერთის შემეცნების ერთადერთი საშუალებაა გონება, ამიტომ რ. უპირისპირდება *ირაციონალიზმს*. დიალექტ. მატერიალიზმი უარყოფს რ-ს, როგორც ცალმხრივ, მეტაფიზ. თეორიას, რ-იც გონების აბსოლუტიზაციას ახდენს; გონება არც სამყაროს საფუძველია და არც შემეცნების ერთადერთი წყარო. გონებას მხოლოდ ცდის მონაცემების საფუძველზე ძალუძს სამყაროს კანონზომიერების წვდომა.

*ლიტ.*: მარქსი კ., თეზისები ფოიერბახის შესახებ, მარქსი კ. და ენგელსი ფ., რჩეული ნაწერები სამ ტომად, ტ. 1, თბ., 1975; ენგელსი ფ., ბუნების დიალექტიკა, თბ., 1954; ლენინი ვ. ი., ფილოსოფიური რვეულები, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 38; Декарт Р., Рассуждения о методе. Избр. философские произведения, М., 1950; Лейбниц Г., Новые опыты о человеческом разуме, М., 1936; История философии, т. 1, М., 1957, гл. 5.

*ვ. ერქომაიშვილი.*

**რაციონალიზმი** არქიტექტურაში, XX ს. I ნახევრის არქიტექტურულ მიმართულებათა ერთიანობა, რ-იც პროგრამულად მოიცავდა თანამედროვე მეცნ. და ტექ. მიღწევებს. ფართო გაგებით, რ. ზოგჯერ გაიგივებულია „თანამედროვე არქიტექტურის" ცნებასთან. მას საფუძველი ჩაეყარა ჯერ კიდევ XIX ს. დასასრულს (ლ. ჰ. სალივენი, აშშ-ში; ჰ. პ. ბერლაგე ნიდერლანდში; ო. პერე საფრანგეთში და სხვ.). რ-ის ჩამოყალიბებას დიდად შეუწყო ხელი საფრანგეთში ლე კორბუზიემ, გერმანიაში ვ. გროპიუსმა. რ-ის განვითარება მოიცავს ძირითადად 20—50-იან წლებს. რ-ის ქალაქთმშენებლური იდეები აისახა ე. წ. ათენის ქარტიაში (1933), ხოლო 50-იანი წლების საერთო არქიტ. პრინციპებმა წარმოქმნა ე. წ. საერთაშ. სტილი (ლ. მის ვან დერ როე და სხვ.). 50-იანი წლების დასასრულს რ-ის კრიზისის მიზეზი გახდა მის წარმომადგენელთა არქიტ. აზროვნების დოგმატიზმი და სოციალ.-რეფორმისტული უტოპიზმი.

*ლიტ.*: Хазанова В. Э., Советская архитектура первых лет Октября. 1917—1925 гг., М., 1970.

**რაციონალური გამოსახულება,** ალგებრული გამოსახულება, რ-იც არ შეიცავს რადიკალებს. მაგ., $2a^2+b^3$, $x^2/cy^4-z^3$. თუ რ. გ-ში შემავალ ასოებს ცვლადებად მივიჩნევთ, მაშინ რ. გ. არის ამ ცვლადების *რაციონალური ფუნქცია*.

**რაციონალური რიცხვი,** *რიცხვი*, რ-იც შეიძლება წარმოდგენილ იქნეს $m/n$ წილადის სახით, სადაც $m$ და $n$ მთელი რიცხვებია ($n\neq0$). რ. რ-თა სიმრავლეში შეკრების, გამოკლების, გამრავლების, გაყოფის (როდესაც გამყოფი ნულისაგან განსხვავებულია) მოქმედებები ყოველთვის განსაზღვრულია. ძირითადი მოქმედებები რ. რ-ებზე გამოისახება შემდეგი ფორმულებით:

$$\frac{m}{n}=\frac{km}{kn}(k\neq0);\quad \frac{m}{n}\pm\frac{p}{q}=\frac{mq\pm np}{nq};$$
$$\frac{m}{n}\cdot\frac{p}{q}=\frac{mp}{nq};\quad \frac{m}{n}:\frac{p}{q}=\frac{mq}{np}.$$

რ. რ. შეიძლება წარმოვადგინოთ სასრული ათწილადებისა და პერიოდული წილადების სახით.

**რაციონალური ფუნქცია,** ფუნქცია, რ-იც მიიღება $x$ ცვლადზე სასრული რაოდენობის არითმეტიკული ოპერაციების (შეკრების, გამრავლების და გაყოფის) ჩატარების შედეგად. რ. ფ. გამოისახება შემდეგნაირად:

$$R(x)=\frac{P(x)}{Q(x)}=\frac{a_0x^n+a_1x^{n-1}+\ldots+a_n}{b_0x^m+b_1x^{m-1}+\ldots+b_m}\quad(1),$$

სადაც $a_0, a_1, \ldots, a_n$ და $b_0, b_1, \ldots, b_m$ ($a_0\neq0$, $b_0\neq0$) მუდმივებია, ხოლო $m$ და $n$ — არაუარყოფითი მთელი რიცხვები. თუ $\xi$ არის $Q(x)$-ის $k$ ჯერადობის *ფესვი* და ამავე დროს $P(x)$-ის $r$ ჯერადობის ფესვი ($r\geqslant k$), მაშინ $R(x)$-ს $\xi$ წერტილში აქვს აცილებადი წყვეტა; თუ $r<k$, მაშინ $R(x)$-ს $\xi$ წერტილში აქვს უსასრულო წყვეტა (ე. წ. პოლუსი). მრავალწევრი არის კერძო შემთხვევა რ. ფ-ისა ($m=0$), ამიტომ მრავალწევრებს ზოგჯერ მთელ რ. ფ-ს უწოდებენ. რ. ფ. ორი მრავალწევრის შეფარდებაა. რ. ფ-ის სხვა მაგალითია *წილად-წრფივი ფუნქცია*. თუ (1) ფორმულაში $n<m$ ($m>0$), მაშინ რ. ფ-ს ეწოდება წესიერი; ხოლო თუ $n\geqslant m$, მაშინ $R(x)$ შეიძლება წარმოვადგინოთ $n-n$ ხარისხის მქონე $M(x)$ მრავალწევრისა და წესიერი რ. ფ-ის

$R_1(x)=\frac{P_1(x)}{Q(x)}$ ჯამის სახით:

$R(x)=M(x)+R_1(x)$, სადაც მრავალწევრები $M(x)$ და $P_1(x)$ (უკანასკნელის ხარისხი$<m$) ცალსახად განისაზღვრება შემდეგი თანაფარდობიდან: $P(x)=M(x)\cdot Q(x)+P_1(x)$ (მრავალწევრის ნაშთიანად გაყოფის ფორმულა). რ. ფ. მნიშვნელოვანი კლასია *ელემენტარული ფუნქციებისა*.

**რაცირაკა** დიდიე (დ. 1936), მადაგასკარის დემოკრატიული რესპუბლიკის (მდრ) პრეზიდენტი 1975 წ. 21 დეკ-იდან. დაამთავრა უმაღლესი სამხ.-საზღვ. სასწავლებელი. მსახურობდა მადაგასკარის სამხ.-საზღვ. ფლოტში. 1975 თებ. მძაფრი შინაპოლიტ. ბრძოლის პერიოდში რ. იყო ერთ-ერთი აქტ. წევრი სამხ. დირექტორიისა, რ-მაც 1975 ივნისში იგი უმაღლესი რევ. საბჭოს (ურს) თავ-რედ დანიშნა.

1975 დეკ. საყ. კენჭისყრით მოიწონეს მისი უშუალო ხელმძღვანელობით შემუშავებული საპროგრამო დოკუმენტები: „მალაგასის სოციალ. რევოლუციის ქარტია" და ახ. კონსტიტუცია, რ-მაც განსაზღვრა ქვეყნის განვითარება სოციალ. გზით. რ. არის აგრეთვე მდრ-ის შეიარაღებული ძალების უმაღლესი მთავარსარდალი, თავ-რე რევოლუციის დაცვის ერთიანი ფრონტისა (რდეფ), რ-იც აერთიანებს ყველა პოლიტ. ორგანიზაციას, რდეფ-ში შემავალი მალაგასის რევოლუციის ავანგარდის პარტიის გენ. მდივანი.

**რაჭა,** მხარე საქართველოში, მოიცავს ამბროლაურისა და ონის რ-ნების ტერიტორიას. ისტ. რ. ისაზღვრებოდა ჩრდ.-აღმ-ით კავკასიონის ქედით (მდ-ების რიონისა და ჭანჭახის სათავეებთან), ჩრდ.-დას-ით მდ. ასკისწყლითა და თავშავის ქედით, აღმ-ით ჯეჯორის ხეობით უღვიერის ქედამდე. რ. იყოფა ზემო რ-დ და ქვემო რ-დ (საზღვარი მდ. რიონზე ხიდისკარის ვიწროები, სოფ. წესის მახლობლად). საკუთრივ ზემო რ-ში გამოიყოფა მთის რ. (სოფლები: ღების, ჭიორისა და გლოლის არეალი). რ. დასახლებულია ძვ. ქვის ხანიდან (სოფ. ქედთან, ერთ-ერთ მღვიმეში, მეზოლითის ხანის ნამოსახლარი აღმოჩნდა). გონასა და ღების მიდამოებში მიკვლეულია სპილენძისა და დარიშხანის ძვ. მაღაროები, აქ ბრინჯაოს წარმოება შუა ბრინჯაოს ხანაში უნდა დაწყებულიყო. რ-ში გამოვლენილია აგრეთვე სამაროვნები, რ-ებიც შეიცავენ უძველეს კულტ. ფენებს (ბრინჯაოს ხანიდან ადრინდ. ანტიკური ხანის ჩათვლით). თავიდან რ. თაკვერთან ერთად ქმნიდა თაკვერის საერისთავოს, რ-იც ეგრისის სამეფოში შედიოდა, შემდგომ რაჭა-ლეჩხუმის საერისთავოში იყო გაერთიანებული. X ს. ბოლოს შეიქმნა *რაჭის საერისთავო*. იმერეთის სამეფოს რუს. იმპერიასთან შეერთების (1810) შემდეგ, რ-ის ტერიტ. ქმნიდა ჯერ ოკრუგს, შემდეგ მაზრას (იხ. *რაჭის მაზრა*). საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში რ. მოიცავდა 3 რ-ნის (ამბროლაური, ონი და ჭრებალო) ტერიტორიას.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.*: ბერაძე თ., რაჭა. ისტ.-ეთნოგრ. ნარკვევი. თბ., 1983.

*თ. ბერაძე.*

**რაჭა-ლეჩხუმის გლეხთა აჯანყება 1918,** რაჭა-ლეჩხუმის გლეხთა მენშევიკთა ბატონობის წინააღმდეგ. აჯანყების უშუალო საბაბი გახდა სოფ. ლაჟირიაში მოწვეულ ყრილობაზე სამაზრო ერობის წარმომადგენელთა გამოუცხადებლობა და ადგილ. ხელისუფლების მიერ ცაგერის გამაგრების დაწყება. გლეხების ერთ-ერთმა რაზმმა, რ-საც ი. სვანიძე მეთაურობდა, ხელთ იგდო ცაგერი და სამაზრო ხელისუფლება გააუქმა. მენშევიკურმა მთავრობამ ლეჩხუმში გვარდიელთა რაზმი გაგზავნა ჯავშნოსანი ავტომობილის თანხლებით, მაგრამ ეს რაზმი გლეხებმა განაიარაღეს, ხოლო მისი მეთაური დ. დადეშქელიანი მოკლეს. 14 მარტს მთავრობამ ლეჩხუმის მაზრა კანონგარეშე გამოაცხადა. მენშევიკურმა გვარდიამ ჩაკეტა ლეჩხუმისაკენ მიმავალი ყველა გზა. აკრძალა ლეჩხუმში სურსათის შეტანა. ისედაც დამშეული მაზრა მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდა, მაგრამ მთავრობის ამ ღონისძიებებმა გლეხობა ვერ გატეხა. 15 მარტს ლეჩხუმის მაზრის სოფლის საბჭოებმა საქართვ. მშრომელებს მოუწოდეს დახმარებოდნენ აჯანყებულებს საბჭ. ხელისუფლებისათვის ბრძოლაში. საქართვ. სხვა კუთხეებშიც დაიწყო მოძრაობა. საყოველთაო გამოსვლის შიშით მთავრობამ ბოიკოტი კი მოხსნა ლეჩხუმს, მაგრამ გვარდიელთა ახ. რაზმები გაგზავნა იქ. უთანასწორო ბრძოლების შემდეგ მთავრობის ჯარის ნაწილებმა ცაგერი აიღეს. გლეხებს იარაღი არ დაუყრიათ და ცალკეული ჯგუფები ბრძოლას განაგრძობდნენ. ახ. ძალით იფეთქა აჯანყებამ რაჭაში. გლეხობამ მოითხოვა ადგილ. ხელისუფლების გადასვლა საბჭოების ხელში. აჯანყებულთა დასახმარებლად მოვიდა სამეგრელოს გლეხთა რაზმი ა. *გეგეჭკორის* ხელმძღვანელობით. შეიქმნა სამეგრელო-რაჭა-ლეჩხუმის რევ. შტაბი, რ-შიც 5 კაცი შედიოდა. შტაბის ბრძანებით ონელ ვაჭრებს ფული გადაახდევინეს და ეს თანხა მშრომელთა სურსათით მომარაგების საქმეს მოახმარეს. ამავე დროს ამბროლაურში რ-ნულ ყრილობაზე აირჩიეს რ-ნის ხელმძღვანელი ორგანოს აღმასრ. კომიტეტი. ვითარება გართულდა. აჯანყებულთა წინააღმდეგ გაიგზავნა გვარდიის ნაწილები, რ-ებიც აჯანყებულებმა სოფ. ტვიშთან გაანადგურეს. ასევე დამარცხდა აჯანყებულთა წინააღმდეგ გაგზავნილი მეორე რაზმიც. გორმაღალასთან ბრძოლაში გლეხებმა მთავრობის ჯარს 15 *კმ*-ით უკან დაახევინეს. 2 კვირის უთანასწორო ბრძოლის შემდეგ, 23 აგვ., აჯანყებულები დამარცხდნენ.

*ლიტ.*: გიორგობიანი ა., გმირული ბრძოლების დაუვიწყარი დღეები, თბ., 1967; კიკვიძე ა., რაჭა. რევოლუციური წარსული და აწმყო, თბ., 1976; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 6, თბ., 1972.

*მ. დღვილავა. რ. კოჭლამაზაშვილი.*

**რაჭა-ლეჩხუმის კავკასიონი,** კავკასიონის სამხრ. კალთის მონაკვეთი ძირითადად მდ. რიონის აუზის ფარგლებში. ჩრდ. საზღვარია კავკასიონის მთავარი ქედი მწვ. ფასისმთიდან (დას-ით) მწვ. ზეკარამდე (აღმ-ით), სამხრ.— ხვამლის მასივისა და რაჭის ქედის სამხრ. კალთის ძირი. აღმ-ით მასში შემოდის სამხრ. ოსეთის აო ტერიტ. — მდ-ების ჯეჯორისა და ღარულის ზემო აუზები. დას. და ჩრდ.-დას. საზღვარი ჯერ ლეჩხუმის ქედია, შემდეგ მდ-ების ცხენისწყლისა და რიონ-ლაჯანურის წყალგამყოფი. რ.-ლ. კ-ის

მთავვარი ქედი აგებულია კამბრიუმისწინა და პალეოზოური გრანიტოიდებით, გნაისებითაა და კრისტ. ფიქლებით. დანარჩენი ტერიტორია — იურული, ცარცული და მესამეული ნალექებით (თიხაფიქლები, ქვიშაქვები, პორფირიტული წყება, კირქვები, კონგლომერატები). რ.-ლ. ქ-ის უმთავრესი ოროგრ. ერთეულებია: კავკასიონის მთავვარი ქედი, აგრეთვე გვერდითი ქედები: ლეჩხუმის, რაჭის, შოდის, კედელის და მათი მრავალრიცხოვანი განტოტებები, რაჭისა და შაორის ქვაბულები. კავკასიონის მთავარ ქედზე, აგრეთვე ლეჩხუმის, შოდისა და კედელის ქედებზე ჩამოყალიბებულია მაღალმთიანი, ალპ. ტიპის რელიეფი, შემონახულია ძვ. გამყინვარების კვლები. რ.-ლ. ქ-ის დანარჩენი, უმეტესი ნაწილის რელიეფი შექმნილია მდინარეული ეროზიით. რელიეფის თანამედროვე სახის ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვანი როლი ეკუთვნის მეწყრულ და კარსტულ პროცესებს. რელიეფის კარსტული ფორმებია რაჭის ქედზე, ხვამლის მასივზე, მდ-ების ჭანჭახისა და ჯეჯორის ხეობებში და სხვ.

რ.-ლ. ქ. ზღვის სუბტროპ. ნოტიო ჰავის ოლქში მდებარეობს და ხასიათდება ჰავის სიმაღლებრივი ზონალურობით, დაწყებული საკმაოდ ნოტიო, ზომიერად ცივზამთრიანი და შედარებით მშრალი ცხელზაფხულიანი ჰავიდან (დაბალ მთებში) დამთავრებული მუდმივი უხვთოვლიანი და მყინვარებიანი მაღალმთიანი ნოტიო ჰავით (მაღალ მთებში). მთავარი მდ. რიონი, შენაკადები, მარცხ.: ზოფხიტურა, ჩეშურა, ჭანჭახი, ღარულა, ჯეჯორა, კრიხულა, შარეულა, ლეხიდარი და სხვ. მარჯვ.: საკაურა, ლუხუნი, რიცეულა, ლაჯანური და სხვ. წყალდიდობა გაზაფხულზეა, წყალმცირობა — ზამთარში. რ.-ლ. ქ-ზე არის ტბები: ქვედის ტბა, ჭელიალელე, სასვანოტბა, დევის ტბა, შავი ტბა; ხელოვნური წყალსაცავები: შაორის, ტყიბულის, ლაჯანურის. მინერ. წყაროებია შოვში, უწერაში და სხვ. რ.-ლ. ქ-ის მყინვარებია: ზოფხიტო, ლაბოდა, კირტიშო, ბოყო, ედენა და ბუბა.

დაბალმთიან ზონაში ტყის ყომრალ და ნეშომპალა-კარბონატულ ნიადაგებზე შერეული ფართოფოთლოვანი ტყეებია (მუხა, რცხილა, წიფელი, წაბლი და სხვ.) მარადმწვანე ქვეტყით. ამავე ნიადაგებზე საშუალმთის ზონაში გაბატონებულია რცხილნარ-წიფლნარი და წიფლნარი. ტყის ზედა სარტყლის გაეწრებულ ყომრალ და ზოგჯან ნეშომპალა-კარბონატულ ნიადაგებზე მუქწიწვიანი ტყეებია (ნაძვი, სოჭი), აქა-იქ ფიჭვნარიც. მთის მდელოს ნიადაგებზე სუბალპ. და ალპ. ბუჩქნარი და მდელოებია, დიდი მდ-ების გასწვრივ ალუვიური ნიადაგებია, რ-ებიც უმთავრესად კულტ. მცენარეებს უკავია. რ.-ლ. ქ-ზე გაბატონებულია 3 ტიპის ლანდშაფტი: ნოტიოჰავიანი მთა-ტყის (რამდენიმე სახის, მ. შ. კარსტული), მთა-მდელოს (სუბალპ. და ალპ. ქვეტიპებით, ზოგან კარსტული) და გლაციალურ-ნივალური ლანდშაფტები.

*დ. უკლება.*

**რაჭველები,** იხ. *ქართველები.*

**რაჭველიშვილი** ქრისტეფორე ლუკას ძე (1899, სოფ. სხვავა, ახლანდ. ამბროლაურის რ-ნი, — 1937), ქართველი საბჭ. ისტორიკოსი და ფილოლოგი. 1913 დაამთავრა თბილ. ქართ. გიმნაზია. იმავე წელს სწავლა განაგრძო ხარკოვის უნ-ტში, მაგრამ მეფის წინააღმდეგ სტუდენტთა მანიფესტაციაში მონაწილეობისათვის უნ-ტიდან გარიცხეს და დააპატიმრეს. შემდეგ გაგზავნეს თავისუფალ გადასახლებაში. 1917 დაამთავრა ოდესის უნ-ტის ისტ.-ფილოლ. ფაკ-ტი. სხვადასხვა დროს მუშაობდა სახელგამში, საქართვ. დეპეშათა სააგენტოში, ჟურნ. „ლიტერატურული მემკვიდრეობის“ რედაქციაში, „ქართული სიტყვიერების საუნჯის“ კოლეგიის წევრად, გაზეთ „კომუნისტის“ რედაქციაში სტილისტად, ენობრივი ნორმების დამდგენ სახელმწიფო კომისიაში. „რაჭველის“ ფსევდონიმით სისტემატურად აქვეყნებდა სტატიებს გაზეთებში: „ცნობის ფურცელი“, „სახალხო საქმე“. იკვლევდა ფეოდ. ხანის საქართვ. ისტორიას.

*ლიტ.*: ილია ჭავჭავაძე, ტფ., 1937; საქართველოს მოკლე ისტორია, ტფ., 1925; საქართველოს ფეოდალიზმის ისტორია, [ტფ.], 1927; ქართული სტამბის წიგნი (სტატისტიკურ-ისტორიული ნარკვევი), ტფ., 1934.

*ც. ბერძენიშვილი.*

**რაჭის მაზრა,** ადმინისტრაციულ-ტერიტორიული ერთეული რუსეთის იმპერიაში, ქუთაისის გუბერნიის შემადგენელი ნაწილი. ადმ. ცენტრი ონი, ფართობი 2857 *კმ*², მოსახლეობა 72742 კაცი (XIX ს. მიწურულის მონაცემები). ისტ.-გეოგრ. მხარე რაჭა 1811-იდან რაჭის ოკრუგის სახელწოდებით იმერეთის ოლქის შემადგენლობაში იყო. 1840 ეწოდა რაჭის უბანი და შევიდა საქართველო-იმერეთის გუბ. ქუთ. მაზრის შემადგენლობაში. 1846, ქუთ. გუბ. შექმნის შემდეგ, რაჭის უბანს დაემატა ოსეთის ოკრუგის მამისონის ხეობის სოფლები და იწოდა რაჭის მაზრად; იყოფოდა პუგეულის, კუდარო-მამისონის, უწერისა და ხოტევის უბნებად, ხოლო 1888-იდან ამბროლაურისა და ონის უბნებად. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების (1921) შემდეგ შეიქმნა იმავე რ. მ-ის სახელწოდების ახ. ადმ.-ტერ. ერთეული, რ-იც 1928 გაერთიანდა ლეჩხუმის მაზრასთან და იწოდა რაჭა-ლეჩხუმის მაზრად. გაუქმდა 1930.

*ზ. ცინცაძე.*

**რაჭის საერისთავო,** ტერიტორიულ-ადმინისტრაციული ერთეული ფეოდალურ საქართველოში. ჩამოყალიბდა X ს. უკანასკნელ მეოთხედში, ერთიანი ქართული მონარქიის შექმნის შემდეგ. წერილობითი წყაროების მიხედვით, რაჭის პირველი ერისთავი იყო რატი ბაღვაშთა საგვარეულოდან. რატის შემდეგ რაჭის ერისთავი იყო მისი ძე კახაბერი. მისი სახელიდან მოდის გვარსახელი კახაბერისძე, რ-საც შუა ფეოდ. ხანაში ატარებდა ბაღვაშთა ის შტო, რ-იც რ. ს-ს განაგებდა. რ. ს. ერთიან საქართველოს სამეფოში მნიშვნელოვან ერთეულს წარმოადგენდა. მისი ერისთავები დიდ როლს თამაშობდნენ ქვეყნის პოლიტ. ცხოვრებაში (იხ. *კახაბერისძენი, კახაბერისძე კახაბერ*). X—XIII სს-ში რ. ს-ს ჩრდ-ით სვანეთის საერისთავო ესაზღვრებოდა. მათი გამყოფი იყო ლეჩხუმის ქედი. კავკასიონის მთავარ ქედამდე რ. ს. მდ. ჭანჭახის სათავეებამდე აღწევდა. სამხრ-ით რაჭის ქედი ესაზღვრებოდა, დასავლეთით თაკვერიდან მას გამოყოფდა გუელისთავის ქედი (ლაბეჭინის სერი), ხოლო უშუალოდ მდ. რიონის ხეობაში — ის ვიწროები, რ-ებიც სოფ. ალპანის სამხრ-ით იწყება. მდ. ჯეჯორის აუზში საზღვრები დალვერილას ქედამდე აღწევდა. ამ ქედის ჩრდ-ით მხარე კუდარო იყო.

X—XIII სს-ში რაჭის ერისთავები მეფის მოხელეებს წარმოადგენდნენ, მათ ევალებოდათ საერისთავოში სამეფო გადასახადების აკრეფა, ლაშქრის გამოყვანა და წინამძღოლობა. ამ პერიოდში რაჭის ერისთავთ მთავარი რეზიდენცია მინდაციხე იყო. დიდი ციხე-დარბაზი იყო კვარის ციხეც.

X—XIII სს-ში რ. ს. დაყოფილი იყო ცალკეულ ხევებად, რ-ებიც ერთ ან რამდენიმე სოფელს აერთიანებდნენ. ხევში გლეხებთან ერთად ხევის აზნაურებიც შედიოდნენ. თითოეულ ხევს ჰქონდა თავისი სამლოცველო, რ-ის მთავარ დღეობაზე მთელი ხევის მოსახლეობა იყრიდა თავს. X—XIII სს-ში რ. ს-ში ქართ. ხელოვნ. მრავალი ძეგლი ააგეს (პატარა ონის, მთის წმინდა გიორგის, კრიხის საყდრები, ნიკორწმინდის ტაძარი და სხვ.).

XIII ს. 80-იან წლებში დავით VI ნარინმა გააუქმა რ. ს. და სახასო მამულად აქცია. კახაბერისძეთა საგვარეულო, როგორც ჩანს, ამოწყდა.

XIV ს. 30-იან წლებში გიორგი V ბრწყინვალემ საქართველოს ერთიანობა აღადგინა და რაჭა მის შემადგენლობაში შევიდა. შემდეგში საქართვ. მეფეებმა რ. ს. ისევ აღადგინეს. თავდაპირველად რაჭის ერისთავთა ტიტულს ჭარელიძეთა საგვარეულოს წარმომადგენლები ატარებდნენ, ხოლო დაახლ. 1488-იდან — ჩხეტიძეები. XV ს. II ნახევარში, საქართვ. სამეფო-სამთავროებად დაშლის შემდეგ, რ. ს. იმერეთის სამეფოს შემადგენლობაში შევიდა. დაახლ. ამ პერიოდში რ. ს-ს შემადგენლობაში შევიდა ძვ. სვანეთის საერისთავოს ერთი ნაწილი — „მთიულეთი“ (მდ. რიონისა და მდ. ცხენისწყლის სათავეებში). გვიანდ. შუა საუკუნეებში რ. ს. ჩრდ.-აღმ-ით უშუალოდ კავკასიონის მთავარ ქედს ებჯინებოდა. სვანეთიდან მას ლეჩხუმის ქედი მიჯნავდა, ლეჩხუმიდან — მდ. ასკისწყალი, ხოლო მდ. რიონის სამხრ-ით — რაჭის ქედი, რ-იც რ. ს-ს იმერეთისგან გამოყოფდა. გვიანდ. შუა საუკუნეებში მდ. ჯეჯორის ხეობაში საკუთრივ რაჭის საზღვრები დალვერილას ქედამდე აღწევდა. ამ მდინარის ზემოთში მდებარე კუდარო უმეტეს შემთხვევაში რაჭის ერისთავებს ემორჩილებოდა. თავდაპირველად კუდარო ქართველებით იყო




+ ეკლესია-მონასტრები
■ ციხეები
● საეპისკოპოსო კათედრალი
საქართველოს საზღვარი
რაჭის საერისთავოს და ისტორიულ-გეოგრაფიული პროვინციების საზღვრები
⊙ საერისთავოს ცენტრი
○ ქალაქები
о სხვა დასახლებული პუნქტები

დასახლებული. XV — XVII სს-ში მათი ადგილი დვალეთიდან გადმოსულმა ოსებმა დაიკავეს. XVI ს. 30-იან წლებში იმერეთის მეფემ ბაგრატ III-მ რაჭის ერისთავებს მინდაციხე-დარბაზი გადასცა და იმერეთის სამეფოს ახლად შექმნილი სადროშოების მესამე — რაჭის სადროშოს — სარდლობა ჩააბარა. რაჭის ერისთავებს საკუთარი სათავადო ჰქონდათ, რ-იც თავდაპირველად მდ. ლუხუნის ხეობას, სოფ. წესსა და მდ. რიონის ხეობის ერთ ნაწილს მოიცავდა. რაჭის ერისთავთა მთავარი რეზიდენცია გახდა მინდაციხე და სასახლე სოფ. წესში. აქვე იდგა ერისთავთა საგვარეულო ეკლესია—ბარაკონი. XV ს-ში რ. ს-ს აზნაურები იყვნენ ჭარელიძეები, ბაქრაძეები, კოტრიძეები, ჯაფარიძეები, ლაშხიშვილები და გარაყანიძეები. მომდევნო ხანაში ჭარელიძეები, კოტრიძეები გადაშენდნენ. გარაყანიძეებმა და ლაშხიშვილებმა რაჭა დატოვეს. ჯაფარიძეებმა თავიანთი სათავადო ჩამოაყალიბეს. XVI—XVII სს-ში შეიქმნა წულუკიძეების, იაშვილებისა და ყიფიანების სათავადოები.



ლ. რახლენკო.

XV—XVII სს. რ. ს-ში იმერეთის მეფეები ფლობდნენ ყმა-მამულს, მათვე ეკუთვნოდათ ხოტევისა და კვარის ციხეები, სოფ. ნიკორწმინდა. საზაფხულო რეზიდენცია იყო სოფ. შაორი, სოფ. ამბროლაური. იმერეთის მეფის ალექსანდრე III-ის გარდაცვალების შემდეგ, როდესაც სამეფოში ფეოდ. ანარქია სუფევდა, რაჭის ერისთავები შინაომების აქტ. მონაწილეები და ხშირად ინიციატორებიც იყვნენ. მათ, სურდათ გაეფართოებინათ თავიანთი სათავადოები, თავი დაეღწიათ იმერეთის მეფის მოხელეობისაგან და საერისთავო დამოუკიდებელ სამთავროდ ექციათ. თავდაპირველად ერისთავმა შოშიტა II-მ იმერეთში გაჩაღებულ შინაომში კანონიერ მეფეს ბაგრატ IV-ს დაუჭირა მხარი. 1678 შოშიტა დაეხმარა *არჩილ II-ს* იმერეთის სამეფო ტახტის დაკავებაში. ბაგრატ IV-ს თურქები დაეხმარნენ და არჩილი ტახტიდან გადააყენეს. 1679 თურქები პირველად შეესივნენ რაჭას და სასტიკად ააოხრეს. რაჭის ერისთავებს არჩილის რუსეთში წასვლის შემდეგაც არ შეუწყვეტიათ ბრძოლა იმერეთის ხელისუფლებასთან. ერისთავმა შოშიტა III-მ კარგი ურთიერთობა დაამყარა ქართლის მეფეებთან, განსაკუთრებით ვახტანგ VI-თან. თავდაპირველად რაჭის ერისთავები საერისთავოს თავადებს ეყრდნობოდნენ იმერეთის სამეფო ხელისუფლებასთან ბრძოლაში. მოკავშირეებმა პირველ რიგში რ. ს-ში მეფის კუთვნილი ყმა-მამული მიითვისეს: იაშვილებმა — კვარის ციხე, წულუკიძეებმა — ხოტევისა; სამეფო ყმა-მამულის დიდი ნაწილი კი რაჭის ერისთავების ხელში გადავიდა. მათვე დაიმორჩილეს რაჭის აზნაურთა დიდი ნაწილი, ზოგიც საერისთავოს ტერიტორიიდან გააძევეს. შოშიტა III-მ ჯერ ჯაფარიძეები დაიმორჩილა, შემდეგ კი იაშვილებს კვარისა და სადმელის ციხეები ჩამოართვა და რაჭიდან გააძევა. *როსტომ რაჭის ერისთავის* დროს რ. ს. ფაქტობრივად დამოუკიდებელ სამთავროს წარმოადგენდა, მაგრამ იმერეთის მეფე სოლომონ I-მა 1769 წ. II ნახევარში როსტომი ოჯახიანად შეიპყრო, ხოლო რ. ს. გააუქმა. 1784 რ. ს. იმერეთის მეფემ დავით გიორგის ძემ აღადგინა. მეფის გადაწყვეტილების მიღებაში დიდი როლი ითამაშა კაცია II დადიანმა. მეფემ ერისთავობა ერთ-ერთ თავის დისწულს ანტონს უბოძა. ამით უკმაყოფილო წულუკიძეებისა და წერეთლების გამოსვლა მარცხით დამთავრდა. 1785 იმერეთის მეფემ რაჭის ერისთავად ანტონის ნაცვლად მისი მამა, გიორგი როსტომის ძე, დასვა. ბერი წულუკიძე და პაპუნა წერეთელი ახალციხეში გაიქცნენ და 1786 იანვარში 500 ლეკისა და 1000 თურქისაგან შემდგარი ლაშქრით რაჭაში შეიჭრნენ. იმერეთის მეფემ ოდიშის ლაშქარი მოიშველია და რაჭაში ილაშქრა. გადამწყვეტ ბრძოლაში 1786 წ. 26 იანვარს სოფ. სხვავასთან დავით გიორგის ძემ გაიმარჯვა, 1787 გიორგი რაჭის ერისთავი ბრძოლაში დაიღუპა და მის ადგილას დავით გიორგის ძემ კვლავ ანტონ გიორგის ძე დასვა. 1789 იმერეთში გამეფდა სოლომონ II, რ-მაც საბოლოოდ გააუქმა რ. ს.



ნ. რახლინი.

*წყარო*: ჟ ა მ თ ა ა ღ მ წ ე რ ე ლ ი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, იქვე, ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ*.: ბ ე რ ა ძ ე თ., რაჭა ფეოდალურ ხანაში, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1975, [ტ.] 5; მ ი ს ი ვ ე, რაჭა, თბ., 1983; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4, თბ., 1973; ს ო ს ე ლ ი ა ო., ნარკვევები ფეოდალური ხანის დასავლეთ საქართველოს სოციალურ-პოლიტიკური ისტორიიდან (სათავადოები), [ტ.] 1, თბ., 1973.

*თ. ბერაძე.*

**რაჭისუბანი** (ყოფ. ს ა ვ ა ნ ე თ ი), სოფელი ბოლნისის რ-ნში (ბოლნისის საქალაქო საბჭო), მარნეულის ვაკის დას. კიდეში, მდ. მაშავერის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 550 *მ*, ბოლნისიდან 5 *კმ*. ბოლნისის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), კავშირგაბმ. განყ-ბა. მდ. მაშავერაზე არის ხიდი (1651). 60-იან წლებში აღმოაჩინეს მინერ. წყალი „ბოლნისი", რ-ის ბაზაზეც ამუშავდა ჩამომსხმელი ქ-ნა (წელიწადში 10 მლნ. ბოთლი).

**რაჭისუბანი,** სოფელი ლაგოდეხის რ-ნში (ცოდნის სოფსაბჭო), კახეთის კავკასიონის სამხრ. მთისწინეთში. ზ. დ. 430 *მ*, ლაგოდეხიდან 2 *კმ*. მ. კალინინის სახ. ლაგოდეხის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მემინდვრეობა, მეაბრეშუმეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ცოდნაში (2 *კმ*). ბ-კა. მახლობლად არის *ლაგოდეხის სახელმწიფო ნაკრძალი*.

**რაჭის ქედი,** გასწვრივი გვერდითი ქედი კავკასიონის სამხრ. კალთაზე, იწყება კავკასიონის მთავარ ქედზე, მწვ. ზეკარასთან და მთავრდება დას-ით მდ. რიონის მარცხ. ნაპირზე. აგებულია აღმ. ნაწილში იურული ფიქლებითა და პორფირიტული წყებებით, დას-ით — ცარცული კირქვებით რ. ქ-ზეა მწვერვალები: მაჩხარახოხი, სირხლებერთა (ლებეურის მთა), დაღვერულა, ხიხათა, ველტყევი, საწალიკე, ნაქერალა, თავშავა და სხვ. უღელტეხილები: ლეთა, ერწო, ხიხათა, ნაქერალა და სხვ. სამხრ. კალთა ციცაბოა, ჩრდ. — დამრეცი, სადაც მდებარეობს შაორის ტაფობი. ქედის დას. ნაწილისათვის დამახასიათებელია რელიეფის კარსტული ფორმების სიუხვე. რ. ძ-ის კალთები შემოსილია ფართოფოთლოვანი ტყით, ჩრდ. კალთაზე წიფლნარ-მუქწიწვიანებიც არის, თხემზე აღმ. ნაწილში სუბალპ. და ალპ. მდელოებია.

*დ. უკლება.*

**რახლენკო** ლეონიდ გდალის ძე (გრიგოლის ძე) [დ. 23. VIII (5. IX). 1907, დაბა ტერეხოვკა, ახლანდ. გომელის ოლქი], რუსი საბჭ. მსახიობი, რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1966). სკკპ წევრი 1942-იდან. 1928 დაამთავრა ლენინგრ. სასცენო ხელოვნ. ინ-ტი. 1929-იდან ბელორ. ი. კუპალას სახ. თეატრის ((მინსკი) მსახიობი, 1935-იდან რეჟისორი, 1937—43 სამხატვრო ხელმძღვანელი. როლები: მაკარ დუბრავა (კორნეიჩუკის „მაკარ დუბრავა"), გვოზდილინი (პოგოდინის „მესამე პათეტიკური") და სხვ. დადგა სპექტაკლები: ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი", კორნეიჩუკის „ფრონტი", პოგოდინის „კრემლის კურანტები" და სხვ. ბელორ. სსრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1970). დაჯილდოებულია ოქტ. რევ. ორდენით, 3 შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**რახლინი** ნათან გრიგოლის ძე [28. XII. 1905 (10. I. 1906), სნოვსკი, ახლანდ. სნოვსკოე, ჩერნიგოვის ოლქი,—VI. 1979], საბჭ. დირიჟორი. სსრკ სახ. არტისტი (1948). სკკპ წევრი 1947-იდან. 1923—27 სწავლობდა კიევის კონსერვატორიაში, 1930 დაამთავრა ნ. ლისენკოს სახ. მუს.-დრამ. თეატრის სადირიჟორო ფაკ-ტი (ვ. ბერდიაევისა და ა. ორლოვის ხელმძღვანელობით). 1937—62 უკრ. სსრ სახელმწ. სიმფ. ორკესტრის, ხოლო 1941—45 სსრკ სახელმწ. სიმფ. ორკესტრის ხელმძღვანელი. 1966-იდან თათრ. ასსრ სიმფ. ორკესტრის სამხატვრო ხელმძღვანელი და მთავარი დირიჟორი. 1946—66 კიევის კონსერვ. პედაგოგი (1946-იდან პროფესორი). 1967-იდან ყაზანის კონსერვ. პედაგოგია. რუს. კლასიკური მუსიკისა (ჩაიკოვსკი, სკრიაბინი და სხვ.) და საბჭ. კომპოზიტორების ნაწარმოებების შესანიშნავი ინტერპრეტატორი. დირიჟორთა I საკავშ. კონკურსის ლაურეატი (1938, II პრემია). სსრკ სახელმწ. პრემია (1952). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.



ს. რახმანინოვი.

**რახმანინოვი** სერგეი ვასილის ძე [20. III (1. IV). 1873, ონეგი, ახლანდ. ნოვგოროდის რ-ნი, — 28. III. 1943, ბევერლი-ჰილზი, კალიფორნია. დასაფლავებულია კენსიკოში, ნიუ-იორკის მახლობლად], რუსი კომპოზიტორი, პიანისტი და დირიჟორი. დაამთავრა მოსკ. კონსერვ. საფორტეპიანო (1891) და საკომპოზიციო (1892) კლასები. მისი სადიპლომო შრომა — ოპერა „ალეკო" 1893 დაიდგა დიდ თეატრში. მუსიკის წერა დაიწყო სტუდენტობის პერიოდში. 90-იან წლებში შექმნა I საფორტეპიანო კონცერტი (1891, მე-2 რედ. 1917), პრელუდია დო დიეზ მინორი, „მუსიკალური მომენტები" ელეგიური ტრიო (1893), I სიმფონია (1895), 20-ზე მეტი რომანსი და სხვ. 1897—98 მოსკ. კერძო რუს. ოპერის, 1904—06 დიდი თეატრის დირიჟორი. 1900-იდან როგორც პიანისტი და დირიჟორი სისტემატურად მართავდა კონცერტებს რუსეთისა და უცხოეთში. 1900—10 წლების უმთავრესი ნაწარმოებებია: მე-2 (1901) და მე-3 (1909) საფორტეპიანო კონცერტები, მე-2 სიმფონია (1907); სიმფ. პოემა „მიცვალებულთა კუნძული" (ა. ბეკლინის სურათის მიხედვით, 1902), ოპერები „ძუნწი რაინდი" (პუშკინის მიხედვით) და „ფრანჩესკა და რიმინი" (დანტეს მიხედვით, ორივე — 1904), კანტატა „გაზაფხული" (1908); პოემა „ზარები" ორკესტრის, გუნდისა და სოლისტებისათვის (1913), „მწუხრის ლოცვა" a კაპელა გუნდისათვის (1915), რომანსების 4 სერია, სონატა ჩელოსა და ფორტეპიანოსათვის (1901), მე-2 სიუიტა 2 ფორტეპიანოსათვის (1901), 2 სონატა (1907, 1913), 23 პრელუდია, 17 ეტიუდ-სურათი (1911, 17) ფორტეპიანოსათვის. 1917 საგასტროლოდ გაემგზავრა სკანდინავიაში, 1918-იდან დასახლდა აშშ-ში, სადაც ძირითადად ეწეოდა საკონცერტო მოღვაწეობას (გასტროლები ევრ. ქვეყნებში) და ცოტას წერდა: მე-4 კონცერტი (1926) და „რაფსოდია პაგანინის თემაზე" (1934) ფორტეპიანოსა და ორკესტრისათვის, „3 რუსული ხალხური სიმღერა" ორკესტრისა და გუნდისათვის (1926), „ვარიაციები კორელის თემაზე" ფორტეპიანოსათვის (1931), ნოსტალგიური სევდით გამსჭვალული მე-3 სიმფონია (1936), „სიმფონიური ცეკვები" (1940), რ-ის შემოქმედება ჟანრობრივად მრავალფეროვანია. განსაკუთრებით აღსანიშნავია მისი საფორტეპიანო მუსიკა, რ-იც ავტორის ფენომენალური პიანიზმის გათვალისწინებითაა შექმნილი. მაღალი მხატვრული ღირსებებით გამოირჩევა რ-ის სას. ნაწარმოებები. რ. ყველა დროისა და ხალხის ერთ-ერთი უდიდესი პიანისტია. მას სამართლიანად ადარებენ ფ. ლისტს.

*ლიტ*.: ტ ო რ ა ძ ე გ., რახმანინოვის მესამე სიმფონია, «საბჭოთა ხელოვნება», 1973, № 5, 10; А с а ф ь е в Б. В., С. В. Рахманинов, [М.], 1945; Б р я н ц е в а В. Н., С. В. Рахманинов, М., 1976; К е л д ы ш Ю., Рахманинов и его время, М., 1973.

*გ. ტორაძე.*

**რახსის ბრძოლა 1118,** დავით აღმაშენებლის ბრძოლა მდ. რახსის (არეზის) პირას თურქ-სელჩუკებთან. ნახიდურს დავით აღმაშენებლმა გაიგო თურქ-სელჩუკების ჯავახეთში შესევისა და ბეშქენ ჯაყელის მოკვლის ამბავი. მეფე, მიუხედავად ზოგი დიდებულის წინააღმდეგობისა, თავისი ლაშქრით დაიძრა და რახსის პირას მდგომ თურქ-სელჩუკებს შეებრძოლა. საქართვ. ლაშქარმა სძლია მტერს — მრავალი ამოწყვიტეს, ბევრი ტყვედ ჩაიგდეს და დიდი ნადავლიც წამოიღეს.

*წყარო:* ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.:* მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი რ., დიდნი საქმენი: XI ს. მეორე ნახევრისა და XII ს. პირველი მეოთხედის საქართველოს ისტორიის ზოგიერთი საკითხი, თბ., 1978. *რ. მეტრეველი.*

**რაჯა** (სანსკრ.), მთავრების ტიტული ინდოეთში. ყველაზე გავრცელებული სახელწოდება ბელადისა ვედებში და ხელმწიფისა ძვ. ძეგლებში — დჰარმაშასტრებსა და „ართაშასტრაში". შუა საუკუნეებში რ. აღნიშნავდა მთავარს (რელიგიით ინდუსს), კოლონ. ინდოეთში — ზოგიერთი მსხვილი მიწათმფლობელის საპატიო ტიტულს (რაოს, რავუტას, რანას, ტალუკდარითან ერთად).

**რაჯამანდრი,** ქალაქი ინდოეთში, ანდჰრა-პრადეშის შტატში, მდ. გოდავარის ნაპირზე. 268 ათ. მცხ. (1981). სატრანსპ. კვანძი. საფეიქრო, ქაღალდის, კვების მრეწვ. საწარმოები. გრაფიტის ტიგელების წარმოება.

**რაჯასტანელები,** ინდოეთში რაჯასტანის შტატის ძირითადი მოსახლეობა. რაოდ. დაახლ. 15 მლნ. კაცი (1978, აღწერა). ენა — რაჯასტანი. რ-ის უმრავლესობა აღიარებს ინდუიზმს, დაახლ. 8% — ისლამს, 2% — ჯაინიზმს. ხშირად რ-ს რაჯპუტებს უწოდებენ, თუმცა ეს სახელწ. იხმარება მხოლოდ სამხ.-ფეოდ. კასტის წარმომადგენლებისათვის. რ-ის ძირითადი საქმიანობაა სოფ. მეურნ., უფრო მესაქონლეობა. განვითარებულია ხელოსნობა: ლითონის მხატვრული დამუშავება, ხალიჩების წარმოება, მეთუნეობა, ქვასა და ძვალზე კვეთა. განთქმულია რ-ის არქიტექტურა, მინიატიურული ფერწერა და სხვ.

**რაჯასტანი,** შტატი ჩრდ.-დას. ინდოეთში. ფართ. 342 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 34,1 მლნ. კაცი (1981). ადმ. ც. — ქ. ჯაიპური. უმთავრესად ცხოვრობენ რაჯასტანელები და ჰინდუსტანელები.

რ-ის ჩრდ. ნაწილი მდებარეობს ინდგანგის ვაკეზე, სამხრეთი — დეკანის ზეგანზე, ჩრდ.-დას.-ით თარის უდაბნოა. შტატის ცენტრ. ნაწილს კვეთს არავალის ქედი (სიმაღლე 1722 მ-მდე), სამხრ.-აღმ.-ით მალვის ლავური პლატოა. ჰავა ტროპ., მუსონურია, ჩრდ.-დას.-ით — მშრალი, სამხრ.-აღმ.-ით — ნოტიო. ხარობს ქსეროფიტული მცენარეულობა, სამხრ.-აღმ.-ით მუსონური ტყეებია.

ეკონომიკაში მთავარ როლს თამაშობს სოფ. მეურნ., რ-ის მთავარი დარგია მეცხოველეობა. აშენებენ თხას, ცხვარს, მსხ. რქ. საქონელს, აქლემს. ამზადებენ მატყლს. მოჰყავთ მარცვლეული კულტურები, ბამბა, ზეთოვნები, განვითარებულია მებაღეობა. იღებენ მარმარილოს, თაბაშირს, აზბესტს, კირქვებს, ქარსს, სუფრის მარილს, ლიგნიტს, მანგანუმს, ტყვია-თუთიის მადანს, ძვირფას ქვებს. საბჭ. და რუმინ. სპეციალისტების დახმარებით აღმოაჩინეს ნავთობი. დამუშავებითი მრეწვ. სუსტადაა განვითარებული. არის უმთავრესად შინასარეწაოები; ამზადებენ ბამბისა და შალის ქსოვილებს, ხალიჩებს, თუნის, ქვის, სპილოს ძვლის, ბრინჯაოს, გალაქულ ნაკეთობებს. დამოუკიდებლობის წლებში შეიქმნა საერთო-ეროვნ. მნიშვნელობის სამრეწვ. საწარმოები (სსრკ-ის დახმარებით აშენდა სამედ. მოწყობილობის ქ-ნა). ქ. კოტის მახლობლად აგებულია აესი რანაპრატჰარ-საგარი.

რ. (სიტყვასიტყვით რაჯების სამშობლო), როგორც ისტ. ოლქი, XIII—XIV სს-იდან გამოიყო. XIII—XIX სს-ში რ-ის ტერიტორიაზე დაახლ. 20 სამთავრო იყო, რ-ებიც *დელის სასულთნოს,* შემდეგ მოგოლთა იმპერიისა და მარათების კონფედერაციის ვასალები იყვნენ. სახელწ. „რ." პირველად XVIII ს. დამდეგს იხსენიება. ინგლ. კოლონ. ბატონობის პერიოდში (1818—1947) რ-ს ეწოდა რაჯპუტანა. დამოუკიდებელ ინდოეთში რაჯპუტანის სამთავროები 1950 კონსტიტუციით რ-ის შტატში გაერთიანდნენ. 1956 მას შეუერთდა აჯმერის შტატის ტერიტორია.

**რაჯკოტი,** ქალაქი ინდოეთში, გუჯარათის შტატში, კატიავარის ნ.-კ-ზე. 444 ათ. მცხ. (1981). სავაჭრო-სატრანსპ. ცენტრი. საფეიქრო და კვების მრეწველობა. ქალაქში არის კოლეჯები — გუჯარათის უნ-ტის ფილიალები.

**რაჯპუტები** (<სანსკრ. რაჯა-პუტრა—რაჯის ვაჟი), სამხედრო-ფეოდალური კასტა-წოდება შუა საუკუნეების ინდოეთში, მაღალი სტატუსის კასტების ჯგუფი ახლანდ. ინდოეთში. რ. თავს აცხადებდნენ *ქშატრიების* შთამომავლებად. თუმცა რ-ის კლანების უმრავლესობა (სულ — 36) მომდინარეობს საკების, ჰუნების, გუჯარებისა და სხვა ტომების ზედა ფენიდან, რ-ებიც ინდოეთში V—VI სს-ში შეიჭრნენ და VIII ს-იდან ჩრდ. ინდ. სხვადასხვა რ-ნში გაბატონდნენ. VIII—XII სს-ში რ-ის დინასტიის სახელმწიფოები გავრცელდა მთელ ჩრდ. ინდოეთსა და ნეპალში. მუსლ. დაპყრობების პერიოდში (XII—XIII სს.) რაჯპუტმა მთავრებმა დაკარგეს სამფლობელოების დიდი ნაწილი (შეინარჩუნეს ძირითადად ჰიმალაის მთისწინეთსა და რაჯასტანში), უფრო წვრილი ფეოდალი რ. შემორჩნენ მუსლიმანთა ბატონობის პერიოდშიც ზამინდარების უფლებებით. რ. დღესაც მიწათმფლობელთა მრავალრიცხოვანი ფენაა ჩრდ. ინდოეთში.

**რაჯპუტების სკოლა,** რ ა ჯ ა ს ტ ა ნ ი ს ს კ ო ლ ა, ინდური მინიატიურის ერთ-ერთი ძირითადი სკოლა, XVI—XIX სს-ში რაჯპუტების სათავადოს ტერიტორიაზე და ცენტრ. ინდოეთში. მისი მთავარი ცენტრები იყო მევარი, მარვარი, ბუნდი, კიშანგარჰი, მალვა და სხვ. რ. ს-ის მინიატიურის თემატიკაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს კრიშნას კულტთან დაკავშირებულ რელიგ.-მითოლ. სიუჟეტებს, რ-ებშიც აისახა „ბჰაქტას" იდეა. ამას გარდა, მის თემატიკაში ფართოდ გავრცელდა „რაგის" ანუ „რაგინის" ჟანრი ილუსტრაციები წელიწადის დროებზე, ამინდზე. ამ სკოლის მინიატიურისთვის დამახასიათებელია ლირიზმი, ბუნების ფაქიზი გრძნობა. რ. ს-მ განიცადა XVII ს. მოგოლური მინიატიურის სკოლის გავლენა, მაგრამ შეინარჩუნა პირობითობა, რიტმულ-ორნამენტული მოქნილი კონტური, რ. ს-ის ცნებაში მკვლევრები გულისხმობდნენ პენჯაბის ჰიმალაისპირა რაჯპუტების სათავადოების მინიატიურის სკოლასაც (პაჰარის სკოლა, იგივე მთის სკოლა, აყვავდა 1770—1820 წლებში, ცენტრები: ბასოლი, ჯამუ, გულეირე, კანგრე და სხვ.).

**რაჯშაჰი,** ქალაქი ბანგლადეშში, მდ. განგის ნაპირზე. რაჯშაჰის ოლქის ადმ. ცენტრი. 133 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის სადგური და სამდ. ნავსადგური. კვების, ტყავის, აბრეშუმსაქსოვი მრეწვ. პატარა საწარმოები, სხვადასხვაგვარი ხელოსნობა. უნ-ტი (დაარსდა 1953).

**„რაჰვა-ჰიაელ"** („Rahva Hääl"), ესტ. სსრ რესპუბლიკური გაზეთი, გამოდის ტალინში 1940-იდან, ესტ. ენაზე, კვირაში 6-ჯერ. ტირაჟი 148 ათ.

**რაჰიმოვი** ნაბი (დ. 7. XI. 1911, კოკანდი), უზბეკი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1964). სკკპ წევრი 1945-იდან. 1926-იდან მონაწილეობდა სცენისმოყვარეთა სპექტაკლებში, 1929-იდან უზბ. ჰამზას სახ. დრამ. თეატრის (ტაშკენტი) მსახიობია. მისი საუკეთესო როლებია: იაგო, ლირი (შექსპირის „ოტელო", „მეფე ლირი"), ხლესტაკოვი (გოგოლის „რევიზორი"), ეტოვი, მამასალიევი (უიღუნის „მუჰაბათი", „გაფრენა") და სხვ. 1946—61 ტაშკენტის თეატრ. ინ-ტის პედაგოგი. უზბ. სსრ ჰამზას სახ. სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1967). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.



რაჯპუტების სკოლა. „კრიშნა, რომელიც ათვინიერებს გველს". „ბჰაგავატა-პურანას" ხელნაწერის მინიატიურა (რაჯასტანი, ბუნდის სკოლა). ტემპერა. დაახლ. 1640. ქ. კოტის მუზეუმი.



ნ. რაჰიმოვი.

**რაჰიმოვი** სულეიმან ჰუსეინ-ოღლუ [9(22). III. 1900, სოფ. აინი, ახლანდ. გუბადლის რ-ნი, — 11. X. 1983, ბაქო], აზერბაიჯანელი საბჭ. მწერალი. აზერბ. სსრ სახ. მწერალი (1960). სკკპ წევრი 1926-იდან. მიიღო პედ. განათლება. ავტორია რომანებისა „შამო" (სრული ვარიანტი 3 ტომად, 1931—64), „საჩლი" (1940—48), „კავკასიის არწივი" (ტ. 1—2, 1971—73) და მოთხრობებისა „მიწის ხმა" (1941), „მედალიონი" (1942), „საძმო საფლავი" (1943). ქართულად თარგმნილია მოთხრობა „აღბულახის მთებში" და „მეჰმანი" (ნაწყვეტი, 1944). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**რაჰმან ბაბა,** იხ. *აბდ ალ-რაჰმან მომანდი.*

**რაჰმანი** ზიაურ (1936 — 27. V. 1981), ბანგლადეშის უმაღლესი სამხედრო ადმინისტრატორი 1976 ნოემბრიდან, ბანგლადეშის პრეზიდენტი 1977 აპრილიდან — 1981 მაისამდე. 1953 შევიდა პაკისტ. არმიაში, 1955 მიიღო ოფიცრის პირველი წოდება. 1971 — პოდპოლკოვნიკი, 1972 — პოლკოვნიკი, 1973—ბრიგადის გენერალი, 1975 — გენ.-მ. 1972—75 — ბანგლადეშის არმიის შტაბის უფროსის მოადგილე, 1975-იდან შტაბის უფროსი.

**რაჰმანი** საბით (ნამდვ. სახელი და გვარი საბით ქერიმ-ოღლუ მ ა ჰ მ უ დ ო ვ ი) (26. III. 1910, ნუხა, — 23. IX. 1970, ბაქო), აზერბაიჯანელი საბჭ. მწერალი. აზერბ. ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1943). სკკპ წევრი 1943-იდან. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 20-იანი წლების დასასრულს. წერდა ლექსებს, მოთხრობებს, ფელეტონებს. აზერბ. საბჭ. კომედიის ერთ-ერთი პირველი ავტორია („ქორწილი", დაიდგა 1939; „ბედნიერები", დაიდგა 1941; „სიცრუე", 1965 და სხვ.). დაწერა რომანი „ნინა" (1951), რ-შიც ასახულია იატაკქვეშა სტამბის შემქმნელის ლ. კეცხოველისა და მისი თანამებრძოლთა რევ. მოღვაწეობა.

*გ. შაყულაშვილი.*



ს. რაჰიმოვი.

**რბენა,** გადაადგილების საშუალება — ერთსაყრდენიანი ფაზისა და ფრენის ფაზის მონაცვლეობა. ეს თავისებურება რ-ს განასხვავებს სიარულისაგან. რ-ში შეჯიბრებები გავრცელებული იყო ძვ. ეგვიპტეში, ასურეთში, საბერძნეთში. რ. დიდხანს იყო პითიური, ნემეური და ისთმოსური, ოლიმპიური თამაშების პროგრამის მხოლოდ ერთადერთი სახეობა.

თანამედროვე პირველი ოლიმპიური თამაშების (1896, ათენი) პროგრამაში შეტანილი იყო რ. 100, 400, 800, 1500 *მ*-ზე *მარათონული რბენა* და 110 *მ*-ზე თარჯრბენი. შემდეგი ოლიმპიური თამაშების პროგრამაში რ-ის სახეობებმა იმატა, ამჟამად შეჯიბრებები ტარდება კაცებისათვის რ-ის 14 და ქალებისათვის 9 სახეობაში.

თანამედროვე მძლეოსნურ სპორტში შედის რ-ის 4 სახეობა: 1. სადა რ., რ-იც ტარდება წრიულ სარბენ ბილიკზე განსაზღვრულ მანძილზე (საათის ისრის მოძრაობის საწინააღმდეგო მიმართულებით) და შეიცავს შემდეგ სახეობებს: რ. მოკლე მანძილებზე — 30, 60, 100, 200, 400 *მ*; საშუალო მანძილებზე — 500, 600, 800, 1000, 1500, 2000 *მ*; გრძელ მანძილებზე — 3000, 5000, 10000, 20000, 30000 *მ*; მარათონული რ. (42 *კმ* 195 *მ*); დროის მიხედვით არის საათიანი და ორსაათიანი რ. (განისაზღვრება არა მანძილით, არამედ დროის ხანგრძლივობით); 2. დაბრკოლებებით რ., რ-საც აქვს 2 სახესხვაობა; ა. თარჯრბენი ტარდება სარბენ ბილიკზე 50, 60, 100, 200, 300, 400 *მ*-ზე, სადაც ერთი ტიპის 5—10 თარჯი თანაბარ მანძილებზე და განსაზღვრულ ადგილებზეა განლაგებული; თითოეული მორბენალი გარბის ცალკე ბილიკზე; ბ. დაბრკოლებებით რ. (სტიპლჩეიზი) 1500, 2000, 3000 *მ*-ზე, ტარდება სარბენ ბილიკზე მყარად დამაგრებული თარჯებისა და სტადიონის სექტორში წყლიანი ორმოს გადალახვით; მორბენლები დარბიან საერთო ბილიკზე; 3. ამანათრბენი (4×100, 4×200, 4×400; 4×800; 4×1500 *მ*); 4. დასერილ ადგილმდებარეობაზე რ. (კროსი). *ერთიანი საკავშირო სპორტული კლასიფიკაციით* 98 მძლეოსნური სახეობიდან 64 რ-ს განეკუთვნება. რ. ყველა ასაკის ადამიანისათვის ფიზ. ვარჯიშის, აქტიური დასვენების, ჯანმრთელობისა და შრომისუნარიანობის შენარჩუნების საუკეთესო საშუალებაა; იგი ხელს უწყობს სისხლძარღვთა და სუნთქვის სისტემების გამაგრებასა და განმტკიცებას, ავითარებს და სრულყოფს გამძლეობას, სისწრაფეს, ძალას, სიმარჯვეს, მოძრაობათა კოორდინაციასა და სხვ.

საბჭ. მორბენალთაგან აღსანიშნავი არიან ს. და გ. ზნამენსკები, ვ. კუცი, პ. ბოლოტნიკოვი. უცხოელთაგან — პ. ნურმი და სხვ. 1922—50 საქართვ. მორბენალთაგან ცნობილი იყვნენ ვ. და ბ. დიაჩკოვები (100, 110 *მ* თარჯრბენი), ნ. ზალდასტანიშვილი (100 *მ*), გ. ვერჩენკო (800, 10 000 *მ*), ე. გოკიელი (100 *მ*, 80 *მ* თარჯრბენი); მ. ნიჩკინი (800 *მ*). სსრკ ოლიმპიური ნაკრების გუნდის შემადგენლობაში იყვნენ: 1952 — ლ. სანაძე (4×100 *მ*), ნ. დვალიშვილი (200 *მ*, 4×100 *მ*), ე. გოკიელი 80 *მ* თარჯრბენი), რ. ტრაპაიძე (400 *მ*, 4×400 *მ*); 1968 ლ. ივლევა (80 *მ* თარჯრბენი). *გ. ვაშაკიძე.*



რბილტანიანასებრნი. რბილტანიანა Cantharis obscura: 1 —ხოჭო; 2— მატლი.

**რბილი დაჯდომა** კოსმოსური საფრენი აპარატისა, დაჯდომა, რ-ის დროს აპარატის სიჩქარე პლანეტის ან სხვა ციური სხეულის ზედაპირთან შეხების მომენტში მინიმალურია (იდეალურ შემთხვევაში — ნული). საკმაოდ მკვრივატმოსფეროიან პლანეტებზე რ. დ. (მაგ., ფრთიანი საფრენი აპარატისა) ითვალისწინებს მცირე სიჩქარით ცურვასა და თვითმფრინავების მსგავსად დაჯდომას. ღერძული სიმეტრიის ფორმის აპარატების რ. დ-თვის აუცილებელია გასაშლელი დასაჯდომი სისტემები — მცორავი პარაშუტი, პარაპლანერი ან როტორული სისტემა (შვეულმფრენის ხრახნის ტიპის). ისეთ ციურ ობიექტებზე, რ-ებზეც ატმოსფერო სრულებით არ არის, რ. დ. ხორციელდება სამუხრუჭო რაკეტული ძრავას ან სპეც. საამორტიზაციო მოწყობილობის მეშვეობით დაშვების სიჩქარის სრული ჩაქრობით.

**რბილი ლაქი,** *ოფორტის* ტექნიკის სახესხვაობა. ჩვეულებრივი საოფორტე გრუნტი აიზილება ცხიმთან, რის გამო რბილდება და ადვილად სცილდება; საბეჭდ ფორმას ფარავენ მარცვლოვანი ქაღალდით, რ-ზეც მაგარი ფანქრით აკეთებენ ნახატს. ფანქრის დაწოლის ზეგავლენით გრუნტის ნაწილაკები მიეკვრება ქაღალდს ნახატის ხაზების შესაბამისად, შემდგომ მოსცილდება ქაღალდთან ერთად, რის შემდეგ ხდება საბეჭდი ფორმის ამოჭმა.

**„რბილი სტილი“,** მიმდინარეობა დას. ევროპის (ძირითადად გერმანია და ჩეხია) გვიანდელ გოტიკურ ხელოვნებაში (1380—1430-იანი წწ.). „რ. ს-ის“ ნაწარმოებებისათვის, რ-ებიც გამსჭვალულია არაორთოდოქსულ მისტიკურ მოძღვრებათა განწყობილებით, დამახასიათებელია სახეთა განსაკუთრებული ლირიკულობა და ემოციურობა, რაც მოწმობს შუა საუკ. ხელოვნ. *იერატიზმის* მოშლას. „რ. ს-ის“ ტიპური ფერწერული ნიმუშია „ტრშებონის საკურთხეველი“ (ჩეხია, დაახლ. 1390-მდე, ეროვნ. გალერეა, პრაღა), კონრად ზესტელისა და ე. წ. ზემორაინელი ოსტატის ნაწარმოებები; ქანდაკებაში — ე. წ. მშვენიერი მადონები (საკურთხეველში მოთავსებული მცირე ზომის სტატუები).

**რბილი შანკრი** (ფრანგ. chancre), ვ ე ნ ე რ უ ლ ი  წ ყ ლ უ ლ ი, ადამიანის ინფექციური დაავადება, იწვევს სტრეპტობაცილა, რ-იც 1880—90 წლებში აღწერეს რუსმა მეცნიერმა ო. პეტერსენმა, ფრანგმა — დიუკრეიმ და გერმანელმა უნამ. უმეტესად ვრცელდება სქესობრივი გზით. გამომწვევის დაბუდების ადგილას 2—5 დღის შემდეგ მუქი წითელი ლაქის ფონზე ჩნდება პატარა ჩირქგროვა, რ-იც 3—4 დღეში სკდება და უსწორმასწოროკიდეებიანი მტკივნეული წყლული წარმოიქმნება. მიმდებარე ქსოვილებზე წყლულის შიგთავსის მოხვედრისას ჩნდება ახ. წყლულები, რ-ებიც შეხორცების შემდეგ (1—2 თვე) ნაწიბურს ტოვებს. თუ სტრეპტობაცილამ რეგიონალურ ლიმფურ კვანძებში შეაღწია, კვანძები დიდდება (ბუბონი), უკავშირდება ერთმანეთსა და კანს, შემდეგ რბილდება და წყლულდება. პროცესს დაერთვის ტკივილი, ტემპ-რის მომატება, უგუნებობა და სხვ. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ანტიბაქტერიული საშუალებანი; ადგილობრივად კალიუმპერმანგანატის თბილი აბაზანები; იხ. აგრ. *ვენერული დაავადებები.*


რბილტყავიანი კუები. ჩინური, ანუ შორეულაღმოსავლეთის, ტრიონიქსი.

**რბილი ცრუფარიანა** (Coccus hesperidum), მწერი კოქციდების ოჯახისა. დედალი ბრტყელია, ოვალური, მოყვითალომომწვანო ან მონაცრისფრო. მისი სიგრძე 1,5—5 *მმ* აღწევს. მატლი უფრთულია, თითქმის გამჭვირვალე. რ. ც. გავრცელებულია სუბტროპ. და ტროპ. ზონაში. აზიანებს სუბტროპ. (უფრო ლიმონს) და დეკორ. მცენარეებს. ორანჟერეისა და ოთახის მცენარეების ძირითადი მავნებელია. წუწნით აზიანებს ფოთოლს, იშვიათად მიწისზედა სხვა ორგანოებს. მწერის ტკბილ გამონაყოფზე სახლდება სოკო, რ-იც აშავებს მცენარეს. ხშირად დაზიანებული მცენარე ხმება. მწერი ცოცხალმშობია, ზამთრობს მატლის ფაზაში. წელიწადში იძლევა 3—4 თაობას. რ. ც-ს მავნეობას ამცირებს სოკო Cephalosporium-ი, აგრეთვე სხვა პარაზიტი, სოკოები და ენტომოფაგები (უფრო ქალციდები). რ. ც-ს წინააღმდეგ იყენებენ ქიმ. და ბიოლ. ერთობლივი ბრძოლის მეთოდს (ინტეგრირებული მეთოდი). *ზ. ჰაჟიბეილი.*

**რბილი ხორბალი** (Triticum aestivum), ხორბლის ჰექსაპლოიდური სახეობა (სომატურ უჯრედში 42 ქრომოსომაა). თავთავი ფხიანი ან უფხოა, მარცვალი — შიშველი, თეთრი, წითელი ან ყვითელი. შედარებით ზამთარგამძლე, გვალვაამტანი და ადრეულა მცენარეა, ძლიერ პლასტიკური, მოჰყავთ მიწათმოქმედების ყველა ქვეყანაში. მოიცავს 200-მდე სახესხვაობას. ცნობილია რ. ხ-ის მრავალი საგაზაფხულო და საშემოდგომო ჯიში. ფართოდაა გავრცელებული საბჭ. სელექც. ჯიშები: უფხო 1 და მირონოვის 808. საქართველოში უმეტესად რ. ხ-ია გავრცელებული. იგი მოიცავს უძველეს აბორიგენულ ჯიშებს — სხვადასხვა ეკოტიპის დოლის პურს, იფქლს, ხულუგოს, გომბორულას, რაჭულას და სხვ. საქართველოში გავრცელებულ ხორბლის ჯიშებს შორის ყველაზე მეტი ფართობი უკავია უფხო 1. *მ. სიხარულიძე.*

**რბილტანიანასებრნი** (Cantharidae), ხოჭოების ოჯახი. აქვთ რბილი საფარველები, მ. შ. რბილი ზედა ფრთები. მათი სხეულის სიგრძე ჩვეულებრივ 15 *მმ* აღწევს. უფრო ხშირად მაფისებრი ულვაშები აქვთ. მტაცებლები არიან. მატლიც მტაცებელია, ახასიათებს ნაწლავის გარეშე მონელება — ნადავლს ბასრი ყბებით იჭერს, შიგ ფერმენტებს უშვებს და დარბილების შემდეგ შეიწოვს. მოზამთრე მატლები თბილ დღეებში თოვლზე გამოდიან. ოჯახში 3500 სახეობაა, რ-ებიც ფართოდ არიან გავრცელებული. სსრკ-ში 200-მდე სახეობა გვხვდება, საქართველოში — 52, მ. შ. პურის ხოჭო (რ-იც აზიანებს პურის, ქერისა და შვრიის მარცვლებს) და *ციცინათელა.*

**რბილტანიანები,** უხერხემლოთა ტიპი; იგივეა, რაც *მოლუსკები.*

**რბილტყავიანი კუები** (Trionychoidea), მტკნარი წყლის კუთა რიგი. მათი გაბრტყელებული სხეული და ფარი დაფარულია რბილი ტყავით. თავი ბოლოვდება ხორთუმით, რ-ის წვეროზე ნესტოებია განლაგებული. თათებზე აპკია გაჭიმული. აქვთ დამატებითი სუნთქვის ორგანო — ხახის ლორწოვანი გარსის გამონაზარდები, რაც საშუალებას აძლევს დიდხანს დარჩნენ წყლის ქვეშ. ძალზე მრავალი მტაცებლები არიან. იკვებებიან ძირითადად თევზებითა და მოლუსკებით. მრავლდებიან ხმელეთზე. რიგში 2 ოჯახის 23 სახეობაა. გავრცელებული არიან აზიაში, აფრიკასა და ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში ამურის ქვედა დინებაში გვხვდება ჩინური ტრიონიქსი (Trionyx sinensis), რ-ის სიგრძე 30 *სმ* აღწევს. რ. კ. რამდენიმე ათეულ კვერცხს დებენ. რ. კ. მეტად ავები არიან და მწარედ იკბინებიან. *თ. მუსხელიშვილი.*

**რბონა,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ცხრამუხის სოფსაბჭო), მდ. მტკვრის ნაპირზე. ზ. დ. 735 *მ*, ხაშურიდან 5 *კმ*. ქვიშხეთის მერძევეობა-მეხორცეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ცხრამუხაში (1,5 *კმ*). ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**რგანი,** სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, ჭიათურის პლატოზე. სოფსაბჭო. ზ. დ. 750 *მ*, ჭიათურიდან 8 *კმ*. კამოს სახ. კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). ჭიათურის სამთამადნო კომბინატის სერგო ორჯონიკიძის სახ. მაღაროთა სამმართველოს № 5 მაღარო. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შემონახულია XI—XII სს. წმ. გიორგის ეკლესია რამდენიმე ლაპიდარული წარწერით.

**რგოლი** (სამხ.), ავიაციის სხვადასხვა გვარეობის ტაქტიკური და საცეცხლე ქვეგანაყოფი (3—4 თვითმფრინავი). რამდენიმე რ. შეადგენს ესკადრილიას. რ. საბრძოლო ამოცანებს ასრულებს ესკადრილიის შემადგენლობაში ან დამოუკიდებლად.

**რგოლი** ა ლ გ ე ბ რ უ ლ ი, მნიშვნელოვანი ალგებრული ცნება, რ-საც ხშირად იყენებენ ალგებრისა და მათემატიკის სხვა დარგებშიც: არაცარიელი $R$ სიმრავლე, რ-შიც განსაზღვრულია ორი ოპერაცია — შეკრება და გამრავლება. ეს ოპერაციები

R-ის განსაზღვრული რიგით აღებულ ნებისმიერ ორ $a$ და $b$ ელემენტს უთანადებენ შესაბამისად ერთ ელემენტს — ჯამს $a+b$-ს $R$-იდან და ერთ ელემენტს ნამრავლს—$a\cdot b$-ს $R$-იდან, ამასთან ერთად სრულდება შემდეგი პირობები (რ-ის აქსიომები):
I. შეკრების კომუტაციურობა: $a+b=b+a$.
II. შეკრების ასოციაციურობა: $a+(b+c)=(a+b)+c$.
III. შეკრების შებრუნებადობა (გამოკლების შესაძლებლობა): განტოლებას $a+x=b$ აქვს ამონახსნი $x=b-a$.
IV. დისტრიბუციულობა: $a(b+c)=ab+ac$; $(b+c)a=ba+ca$.

ჩამოთვლილი თვისებები იმაზე მიუთითებს, რომ რ. შეკრების მიმართ არის კომუტაციური ჯგუფი. რ-ის უმარტივეს მაგალითებს შეკრებისა და გამრავლების ოპერაციებითურთ წარმოადგენენ შემდეგი რიცხვითი სისტემები: 1. ყველა მთელი დადებითი, უარყოფითი რიცხვების სიმრავლე და ნული; 2. ყველა ლუწ რიცხვთა სიმრავლე; 3. ყველა რაციონალურ რიცხვთა სიმრავლე. უფრო რთული აგებულების რ-ების მაგალითებია: 4. ყველა ნამდვილ რიცხვთა ერთობლიობა შეკრებისა და გამრავლების ოპერაციით; 5. კომპლექსურ რიცხვთა სიმრავლე შეკრებისა და გამრავლების ოპერაციითურთ; 6. $a+bi$ სახის რიცხვები, სადაც $a$ და $b$ მთელი რიცხვებია; 7. ერთი ცვლადის მრავალწევრები ნამდვილი ან კომპლექსური კოეფიციენტებითურთ; 8. რიცხვით წრფეზე მოცემულ მონაკვეთზე უწყვეტ ფუნქციათა სიმრავლე; 9. ყველა $n$-ური რიგის კვადრატული მატრიცები ნამდვილი ან კომპლექსური ელემენტებითურთ; 10. ყველა კვატერნიონთა (იხ. სტ. *ჰიპერკომპლექსური რიცხვები*) სიმრავლე; 11. ე. წ. კლი—დიქსონის რიცხვთა სიმრავლე, ე. ი. $\alpha+\beta e$ სახის გამოსახულებები, სადაც $\alpha$, $\beta$ კვატერნიონებია, $e$ კი — ასო; კლი—დიქსონის რიცხვების შეკრება და გამრავლება განისაზღვრება ტოლობით: $(\alpha+\beta e)+(\alpha_1+\beta_1 e)=((\alpha+\alpha_1)+(\beta+\beta_1)e$, $(\alpha+\beta e)(\alpha_1+\beta_1 e)=((\alpha\alpha_1-\bar{\beta}_1\beta)+(\alpha_1+\beta\bar{\alpha}_1)e$, სადაც $\bar{\alpha}$ არის $\alpha$-ს შეუღლებული კვატერნიონი; 12. ყველა ე. წ. $n$-ური რიგის ნამდვილი ელემენტების მქონე სიმეტრიული მატრიცები, მატრიცათა შეკრებისა და „იორდანული" გამრავლების

$$a\cdot b=\frac{1}{2}(ab+ba)$$

ოპერაციითურთ; 13. სამგანზომილებიანი სივრცის ვექტორების სიმრავლე ვექტორთა შეკრებისა და ვექტორული გამრავლების ოპერაციებითურთ.

ხშირ შემთხვევებში რ-ში გამრავლების ოპერაციას დამატებით ზღუდავენ, თუ მაგალითად, $a(bc)=(ab)c$, მაშინ რ-ს ეწოდება ასოციაციური (მაგალითები 1—10), თუ $(aa)b=a(ab)$, $(ab)b=a(bb)$—ალტერნატიული (მაგალითი 11); თუ $ab=ba$, $(ab)(aa)=(((aa)b)a$—იორდანული (მაგალითი 12); თუ $a(bc)+b(ca)+c(ab)=0$ და $a^2=0$—ლის რგოლი (მაგალითი 13), ხოლო თუ $ab=ba$, — კომუტაციური (მაგალითები 1—8, 12).

8—9 და 12—13 მაგალითებიდან გამომდინარეობს, რომ რ. შეიძლება შეიცავდეს ნულისაგან განსხვავებულ ისეთ $a$ და $b$ ელემენტებს, რომ $a\cdot b=0$ ასეთ ელემენტებს ნულის გამყოფებს უწოდებენ. თუ რგოლს არა აქვს ნულის გამყოფები და გარდა ამისა იგი ასოციაციური და კომუტაციურია, მაშინ ასეთ რ-ს ეწოდება მთელობის არე. თუ რ-ში ყოველთვის ამოხსნადია განტოლებები $ax=b$ და $ya=b$, როცა $a\neq 0$, მაშინ რ-ს ეწოდება ტანი. ასოციაციურ, კომუტაციურ ტანს კი — ველი.

ცალსახა ასახვას $R\to R'$ $R$ რ-ისა $R'$ რ-ზე ეწოდება ჰომომორფიზმი, თუ $a\to a'$, $b\to b'$-დან გამომდინარეობს, რომ $a+b\to a'+b'$ და $ab\to a'b'$. თუ ასახვა ურთიერთცალსახაა, მაშინ მას *იზომორფიზმი* ეწოდება. იზომორფულ რ-ებს აქვს ერთნაირი ალგებრული თვისებები.

*ლიტ.*: Джекобсон Н., Строение колец, пер. с англ., М., 1961; Курош А. Г., Курс высшей алгебры, 9 изд., М., 1968.

**რგოლლაქიანობა**, მცენარეთა ვირუსული დაავადება. ფოთოლსა და ნაყოფზე ვითარდება სხვადასხვა ზომის თითო-თითო ან ბევრი რგოლური ლაქა, რ-იც ჯერ ღია მწვანე ან ყვითელია, შემდეგ — თეთრი ან ყავისფერი. ფოთოლზე დაავადება ხშირად ყავისფერი, ზიგზაგისებრი ზოლების ან წყვეტილი ხაზების, ანდა მრგვალი ან დაკუთხული ლაქების სახით მჟღავნდება, რ-ებიც ერთდებიან და ბოლოს ფოთოლი ჭკნება, დაავადებული მცენარე ჩამორჩება ზრდაში და ზოგჯერ ხმება. რ. საქართველოში ფართოდაა გავრცელებული და ზოგიერთი კულტურისათვის დიდი ზიანი მოაქვს. ცნობილია ალუბლის, ატმის, ვაშლის, ლეღვის, პამიდვრის, თამბაქოს, იასამნის, ასტრისა და სხვა კულტურების რ. *მ. ჩადუნელი.*

**რგოლოვანი ჭიები** (Annelides), მაღალი ორგანიზაციის ჭიების ტიპი. აქვთ სხეულის მეორეული ღრუ—*ცელომი*. მათი სიგრძე რამდენიმე *მმ*-იდან 3 *მ*-მდეა. სხეული ორმხრივსიმეტრიულია, შინაგანი ტიხრებით დაყოფილია სეგმენტებად (სომიტები), რასაც შეესაბამება გარეგანი რგოლები. რ. ჭ-ს ახასიათებთ შინაგან ორგანოთა *მეტამერია*; აქვთ კარგად განვითარებული კან-კუნთოვანი პარკი. საჭმლის მომნელებელი სისტემა შედგება პირის ღრუსაგან, ხახისაგან, შუა და უკანა ნაწლავისაგან, რ-იც ანალურ ხვრელში იხსნება. სისხლის მიმოქცევა უმეტესად დახშულია. რ. ჭ. კანით სუნთქავენ, ზოგს ლაყუჩები აქვს. გამოყოფის ფუნქციას ასრულებენ *ნეფრიდიები* (ჩვეულებრივ თითოეულ სეგმენტში თითო წყვილია). ნერვული სისტემა შედგება თავის ტვინის, ხახისქვეშა განგლიონებისა და მუცლის ნერვული ძეწკვისაგან. ცალსქესიანი ან ჰერმაფროდიტი ცხოველები არიან, ვითარდებიან პირდაპირ ან მეტამორფოზით. გვხვდება უსქესო გამრავლებაც — დაკვირტვა (პარატომია). რ. ჭ-ის ტიპში დაახლოებით 9000 სახეობაა. იყოფა ორ ქვეტიპად: 1. უსარტყელოები (Aclitellata), რ-ებსაც განეკუთვნება კლასები: მრავალჯაგრიანი ჭიები ანუ პოლიქეტები და ექიურიდები; 2. სარტყელიანები (Clitellata), რ-ებსაც განეკუთვნება კლასები: მცირეჯაგრიანი ჭიები ანუ ოლიგოქეტები და წურბელები.

*ლიტ.*: ყურაშვილი ბ., უხერხემლოთა ზოოლოგია, თბ., 1973; Догель В. А., Зоология беспозвоночных, 6 изд., М., 1975.
*ტ. ელიაშვილი.*

**რგოლურა პარკხვევია** (Malacosoma neustria), პეპელა პარკხვევიების ოჯახისა. დედალი პეპლის ფრთების შლილია 40 *მმ*, მამალის 32 *მმ*. წინა ფრთები მურა-მოყვითალო ან მურა-წითელია და განივი მუქი ზოლი გასდევს. მატლი მოცისფრონაცრისფერია, რ-ის სიგრძე 55 *მმ* აღწევს. გავრცელებულია ევროპასა და აზიაში. სსრკ-ში — ყველგან. საქართველოში უმეტესად აღმ. რ-ნებშია. მატლი აზიანებს ფოთლოვანი ჯიშების კვირტს, ყვავილს, ფოთოლს. თუ მავნებელი მასობრივად გამრავლდა, მცენარე შიშვლდება. რ. პ. ზამთარს ატარებს კვერცხის ფაზაში. პეპელა კვერცხს დებს (100—400 ც-მდე) წვრილ ტოტებზე რგოლურად (აქედან სახელწ.). ბრძოლის ღონისძიებანი: წვრილი ტოტების შეჭრა და დაწვა; მატლების ბუდეების შეგროვება და მოსპობა; მცენარის დამუშავება ინსექტიციდებით. *ა. მუხაშავრია.*

**რე**, ერთ-ერთი მუსიკალური ბგერა, ძირითადი დიატონური ბგერათრიგის მეორე საფეხური (იხ. *საფეხური*, *სოლმიზაცია*). აღინიშნება ლათ. D-თი.

**რე...** (ლათ. re...), 1. რთული სიტყვის ნაწილი, რ-იც აღნიშნავს: 1. მოქმედების განახლებას ან გამეორებას. მაგ., რემილიტარიზაცია, რეტრანსლაცია; 2. საწინააღმდეგო, საპირისპირო მოქმედებას, მაგ., რეევაკუაცია.

**რეა**, პლანეტა სატურნის თანამგზავრი, დიამეტრი 1800 *კმ*. პლანეტის ცენტრიდან საშ. მანძილი —527 ათ. *კმ*. გარემოქცევის სიდერული პერიოდი—4,418 *დღ-ღ*. აღმოაჩინა ჟ. *კასინიმ* 1672. იხ. *პლანეტის თანამგზავრი*.

**რეაბილიტაცია** (გვიანდ. ლათ. rehabilitatio — აღდგენა), 1. უსაფუძვლოდ შელახული ღირსების, პატიოსანი სახელის აღდგენა. 2. ჩამორთმეულ უფლებათა აღდგენა; იმ პირის აღიარება უდანაშაულოდ, რ-იც სისხლის სამართ. პასუხისგებაში უსაფუძვლოდ იყო მიცემული. საგამოძიებო და სასამართლო ორგანოების უკანონო მოქმედებით მიყენებული ზარალი უნდა აუნაზღაურდეს მოქალაქეს, თუ სასამართლო გამოიტანს გამამართლებელ განაჩენს ან თუ სისხლის სამართ. და ადმ. სამართალდარღვევათა საქმე წარმოებით შეწყდება, უნდა ანაზღაურდეს ყველა სახის ზარალი — ხელფასი, პენსია, დახმარება, ქონება, ფული და ფულადი ანაბარი, გადახდილი ჯარიმა, თანხები, რ-იც მოქალაქემ გაიღო დამცველის აყვანისათვის. ზარალის ანაზღაურების საკითხს არეგულირებს სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1981 წ. 18 მაისის ბრძანებულება (იხ. „სსრკ უმაღლესი საბჭოს უწყებები", 1981, № 21, მ. 741).

**რეაბილიტაცია** მედიცინაში, ღონისძიებების კომპლექსი იმ პირთა ჯანმრთელობის ან შრომისუნარიანობის აღსადგენად, რ-თაც გადატანილი ავადმყოფობის ან ტრავმის შედეგად შეზღუდული აქვთ ფიზ. ან ფსიქ. შესაძლებლობანი. რ. ტარდება შინაგანი ორგანოების ზოგიერთი დაავადების — ფსიქ. დაავადებების, მძიმე ტრავმის ნარჩენი მოვლენებისა და სხვ. დროს. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია რ. ფსიქიკურად ჩამორჩენილი ბავშვებისათვის, ვისაც აქვს სმენის, მეტყველების, მხედველობის დეფექტები და სხვ. სამკურნ. ზომების (შრომითი თერაპია, სამკურნ. ფიზკულტურა, სპორტ. თამაშები, ელექტრომკურნალობა, მასაჟი და სხვ.) გარდა, რ-ებიც ტარდება დიდი საავადმყოფოებისა და ინ-ტების განყ-ებსა და ცენტრებში, რ. ითვალისწინებს აგრეთვე თვითმომსახურების ძირითადი ჩვევების (ყოფითი, სოციალური) გამომუშავებას და ინვალიდთა შრომითი საქმიანობისათვის საჭირო მოსამზადებელ ღონისძიებათა ჩატარებას.

**რეაბსორბცია** (*რე...* და *აბსორბცია*) (ფიზიოლ.), პირველადი შარდიდან წყლისა და მასში გახსნილი ნივთიერებების უკუშეწოვა თირკმლის მილაკებში მისი გავლისას, რაც განაპირობებს საბოლოო, ორგანიზმიდან გამოსაყოფი შარდის წარმოქმნას. 150—180 *ლ* პირველადი შარდიდან წარმოიქმნება 1,0—1,5 *ლ* საბოლოო შარდი. გლუკოზა, ამინმჟავები, ვიტამინები, $Na^+$, $K^+$, $Ca^{++}$ და სხვა იონების დიდი ნაწილი უკან შეიწოვება, ამასთან, გლუკოზა, ამინმჟავები, ნატრიუმი და ზოგი სხვა ნივთიერება შეიწოვება ე. წ. აქტ. ტრანსპორტის გზით, ხოლო წყალი, ქლორიდები — პასიურად, ოსმოსისა და დიფუზიის კანონების თანახმად. იხ. აგრეთვე *თირკმლები*. *ა. ბაკურაძე.*

**რეაკლიმატიზაცია** ბიოლოგიაში, სახეობათა საწყისი არეალისა და რიცხოვნობის აღდგენა ადამიანის სამეურნეო საქმიანობის გამო მათი დროებითი შემცირების შემდეგ. მაგ., საქართველოში ივრისპირებსა და ალაზნისპირებში ბინადრობდა *დურაჯი*, რ-იც მთლიანად ამოწყდა. ამჟამად ივრისპირებში, გარდაბნის სამონადირეო მეურნეობაში, ხდება მისი რ. *რ. ჟორდანია.*

**რეალგარი** (ფრანგ. réalgar<არაბ. რაჰჯ ალ-ღარ—მაღაროს მტვერი), სულფიდების


რგანი. წმ. გიორგის ეკლესია. XI—XII სს.










რგოლურა პარკხვევია: 1—დედალი; 2—მატლი, მის მიერ დაზიანებულ ტოტზე; 3—ჭუპრი; 4—კვერცხები.

კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა AsS. კრისტალდება მონოკლინურ სინგონიაში. კრისტალები პრიზმული აქვს. ჩვეულებრივ გვხვდება მკვრივი მარცვლოვანი ან ფხვნილისებრი მასის სახით. კაშკაშა ნარინჯისფერ-წითელია. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 1,5—2; სიმკვრივე 3560—3590 *კგ/მ*³. წარმოიქმნება ძირითადად ჰიდროთერმული გზით. დარიშხანის მნიშვნელოვანი მადანია. რ-ის საბადოებია სსრკ-ში — ამიერკავკასიაში [აღსანიშნავია *ლუხუნის (ლუხუმის) დარიშხანის საბადო* საქართველოში], საზღვარგარეთ — ჩეხოსლოვაკიაში, რუმინეთში, აშშ-ში, იაპონიაში და სხვ.

**რეალი** (ესპ., პორტუგ. real, სიტყვასიტყვით — სამეფო), ძვ. ესპანური ვერცხლის მონეტა, მიმოქცევაში იყო XV ს-იდან XIX ს. 70-იან წლებამდე. ვერცხლისაგან იჭრებოდა აგრეთვე პორტუგალიასა და ბრაზილიაში.

**რეალი** (გერმ. Regal), მაგიდა-კარადა, რ-საც აქვს დახრილი ზედა ფიცარი და თაროები ქვემოთ, ხელით მომუშავე ასოთამწყობის სამუშაო ადგილი.

**რეალიზაცია** (<გვიანდ. ლათ. realis — ნივთიერი, ნამდვილი), 1. რისამე განხორციელება, ცხოვრებაში გატარება. მაგ., დადგენილების რ. 2. ქონების ან ფასიანი ქაღალდების ფულად ქცევა; გაყიდვა.

**რეალიზებული პროდუქცია,** იხ. სტ. *პროდუქციის რეალიზაცია.*

**რეალიზმი** (<გვიანდ. ლათ. realis—ნივთიერი, ნამდვილი), ფილოსოფიური მიმართულება, რ-იც აღიარებს ზოგადი საგნების (უნივერსალიების) ობიექტურ არსებობას. რ-ის თანახმად, ზოგადი არის ობიექტურად არსებული საგნის სახელი. ერთეული მატერიალურ-ნივთიერია, დროულ-სივრცითია, ზოგადი კი იდეალურია, ზედროული და ზესივრცითია. ამიტომ რ. ობიექტურ-იდეალისტური მოძღვრებაა. განასხვავებენ ორი ტიპის რ-ს — უკიდურესსა და ზომიერს. პირველი აღიარებს ზოგადის არსებობას ერთეული საგნებისაგან დამოუკიდებლად, მათ გვერდით (*პლატონი*). მეორე მიიჩნევს, რომ ზოგადი არსებობს ერთეულ საგნებში, როგორც მათი არსება, ფორმა (*არისტოტელე*). რ. უპირისპირდება *ნომინალიზმსა* და *კონცეპტუალიზმს,* რ-ებიც უარყოფენ ზოგადის, როგორც ობიექტური საგნის, არსებობას. უნივერსალიების პრობლემა აქტუალური გახდა შუა საუკ. სქოლასტიკაში, ამიტომ ამ პერიოდის ფილოს. დამახასიათებელ მომენტად იქცა ბრძოლა რ-სა და ნომინალიზმს შორის. ეკლესიისათვის რ-ის ყველაზე მისაღები ფორმა დაამუშავა *თომა აკვინელმა.* თანამედროვე ბურჟ. ფილოსოფიაში რ. აღდგენილ იქნა *ნეორეალიზმის* სახით. *ვ. ერქომაიშვილი.*

**რეალიზმი** ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ა ს ა და ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი, სინამდვილის ობიექტური, მართალი ასახვა მხატვრული შემოქმედების ამა თუ იმ სპეციფიკური საშუალებებით. კაცობრიობის ისტ. განვითარებაში რ. ვლინდება სხვადასხვა კონკრეტული ფორმით (განმანათლებლური რ., კრიტ. რ., სოციალ. რ.).

მარქსისტულ-ლენინურ ესთეტიკასა და ხელოვნ. თეორიაში რ-ის ცნების მოცულობის, შინაარსისა და ქრონოლოგიური საზღვრების შესახებ არსებობს ორი ძირითადი განსხვავებული თვალსაზრისი. ერთი მათგანის მიხედვით რ. არის კაცობრიობის თანდათანობითი კულტ. განვითარების ძირეული ტენდენცია, რ-იც ავლენს ხელოვნების, როგორც სინამდვილის სულიერ-პრაქტ. ათვისების, სიღრმისეულ არსს. მეორე თვალსაზრისი რ-ის ისტორიას ზღუდავს გარკვეული ქრონოლოგიური ჩარჩოებით და განიხილავს მას მხატვრული ცნობიერების ისტორიულად და ტიპოლოგიურად კონკრ. ფორმის სახით (ამ შემთხვევაში რ-ის ისტორიას იწყებენ ან რენესანსის ეპოქიდან, ან XVIII ს-იდან). პირველი მათგანი უმთავრესად ემყარება პლასტ. ხელოვნ. მასალას, მეორე კი — ტიპიზაციის სახელით ცნობილ განზოგადების წესსა და ლიტ-რის ისტ. მასალას.

გამოვლენის მრავალი ფორმის მიუხედავად, რ-ის მეთოდი ყოველთვის მიმართულია ცხოვრების წინააღმდეგობათა აღმოჩენისა და შემეცნებისაკენ.

მხატვრული სიმართლე მოიცავს ორ განუყრელ მხარეს. ერთია ცხოვრების არსებითი ასპექტების ობიექტური ასახვა, ხოლო მეორე — ესთეტ. იდეალის შესატყვისობა ცხოვრების განვითარების ტენდენციებთან. ამ შემთხვევაში მხატვარი — რეალისტი არის არა უბრალოდ ცხოვრების მემატიანე, არამედ, ენგელსის სიტყვებით რომ ვთქვათ, აღასრულებს „პოეტურ მართლმსაჯულებას" (Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 36, с. 67).

ისტ. განვითარებაში რეალისტური მეთოდი ყოველთვის არ არის წარმოდგენილი „წმიდა სახით". იგი ხშირად უპირისპირდება დამამუხრუჭებელ ტენდენციებს (*მოდერნიზმი, ფუტურიზმი,* რელიგიური სპირიტუალიზმი, გოტიკური მისტიციზმი და სხვ.), ნაწილობრივ კიდეც ერწყმის მათ. მხატვრის შემოქმედებაში შეიძლება ერთმანეთთან იყოს დაპირისპირებული სინამდვილის სუბიექტივისტური აღქმა და მაღალი იდეალი. ეს დაპირისპირება, როგორც წესი, გადაიჭრება იდეალის სასარგებლოდ. ბრძოლა მთავრდება რ-ის გამარჯვებით სოც. ილუზიებსა და პოლიტ. კონსერვატიზმზე, როგორც ეს დასტურდება ო. ბალზაკისა და ლ. ტოლსტოის შემოქმედებით.

რ. განუყრელ კავშირშია ისტორიულად ცვალებად სოც. ნიადაგთან, მოწინავე სოც. მოძრაობასთან. ეს კავშირი მეტწილად ვლინდება აშკარა ტენდენციურობაში, კრიტ. რეალისტურ შეფასებებში. თავისი პარტიულობით განსხვავდება საციალისტური რ.

რ. ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ა შ ი. მხატვრული ცნობიერების სხვადასხვა მომენტისა და განზომილების მომცველი ცნებაა, რ-ითაც აღინიშნება ლიტერატურული მეთოდიც, სტილიც, მიმართულებაც და ეპოქაც. რ-ის ამოსავალი კონცეფციაა მხატვრ. სიმართლის შესაბამისობა ცხოვრებისეულ სიმართლესთან. რეალისტური კონცეფციისათვის ნიშანდობლივია სინამდვილისა და ადამიანის განუყოფელ მთლიანობად გააზრების პრინციპი. რ. აღიარებს ადამიანის სწრაფვას „აუცილებლობის სამეფოდან" "თავისუფლების სამეფოსაკენ" (კ. მარქსი). ამ პრინციპის დარღვევის ნებისმიერი ცდა რ-ის ამოსავალი კონცეფციისაგან გადახრის ნიშანია. ასეთი ტენდენცია მოწმობს ვულგარული სოციოლოგიზმის რეციდივის გაჩენას მის სისტემაში.

ზოგადესთეტ. თვალსაზრისით რ-ით აღინიშნება არა მწერლის დამოკიდებულება რეალისტურ მიმართულებასთან, არამედ მისი მიმართება სინამდვილისადმი როგორც ნაწარმოებში წარმოსასახავი ცხოვრებისეული სიმართლისადმი. ამგვარი კვალიფიკაცია აქვს რ-ს ჰომეროსთან და რუსთაველთან, დანტესთან და სერვანტესთან, შექსპირთან და ს.-ს. ორბელიანთან, ბალზაკთან და დოსტოევსკისთან, მიუხედავად მათი შემოქმედებითი სტილისა და მეთოდების თვისებრივი განსხვავებისა.

ვიწრო მნიშვნელობით და ლიტერატურათმცოდნეობის კონკრ.-ისტ. ამოცანების კონტექსტში რ-ით აღინიშნება ის კონკრეტული მეთოდი და მიმართულება ლიტრასა და ხელოვნებაში, რ-იც XIX ს-იდან იწყებს გავრცელებას.

ფილოსოფიისა და სქოლასტიკისაგან განსხვავებით, ლიტერატურათმცოდნეობასა და ესთეტიკაში ტერმინი რ. შედარებით გვიან გაჩნდა. XVIII ს. მიწურულიდან დას. კულტ. ისტორიაში რეალისტად მიიჩნევდნენ გამჭრიახ, ცხოვრების მცოდნე, ფხიზელ, არა უტოპიური მიზნებისა და იდეების მიმდევარ ადამიანს, არამედ პრაქტიკოსს. ამრიგად, როგორც ყოფითს მეტყველებაში, ისე ლიტ. ტერმინოლოგიაში რ-ის ცნებამ გზა ფილოს. არსენალიდან გაიკვლია.

XIX ს. დასაწყისში ახ. თვისებრიობით აღბეჭდილი ლიტ. მოძრაობა, რ-იც რეალისტურ მიმართულებად ჩამოყალიბებას ლამობდა, ერთხანს რომანტიზმის ტერმინითაც აღინიშნებოდა. მათი მკაცრი გამიჯვნა შედარებით გვიანი მოვლენაა. XIX ს. შუა წლებში ჩამოყალიბდა რ-ის თეორიულად გამართული კონცეფცია, რ-იც გარდატეხის საფეხურს წარმოადგენდა. ამ გარდატეხის მაუწყებელი იყო გიუსტავ კურბეს ფერწერული ნამუშევრების 1855 გამოფენა და რ-ის პროგრამული მანიფესტი. 1856 უკვე ლ. დიურანტიმ დააარსა ჟურნალი „რეალიზმი". 1857 კი იმავე „რეალიზმის" სახელწოდებით შანფლერიმ გამოსცა პირველი ლიტ. კრიტ. წერილების კრებული. ამიერიდან რ. მწერალთა და ხელოვანთა პროგრამულ დევიზად იქცა. ამავე პერიოდში ო. ლუდვიგის კრიტ. წერილებმა ხელი შეუწყო ნატურალიზმსა და იდეალიზმს შორის შუალედურ გზად რ-ის გააზრებას. იმავე წერილებმა დაუდო სათავე „ტიპურის" ცნებასთან „რ-ის" შეწყვილების ტრადიციას. მაგრამ დას. ლიტ-რის თეორიაში ეს პროცესი საკმაოდ დიდხანს გრძელდებოდა, ვიდრე XIX ს. 60-იანი წლების ბოლოს (ე. ზოლას პროგრამული თეზისების შემდეგ) ნატურალიზმი საბოლოოდ არ გაემიჯნა რ-ს.

ევრ. ლიტერატურათმცოდნეობაში რ-ის გამო გამოკვეთილი სააზროვნო სიტუაცია, ცხადია, საკუთარი ამოცანებისა და ტრადიციების შესაბამისად ირეკლებოდა ამ კულტ. პროცესებთან დაკავშირებულ სხვა ეროვნულ სისტემებშიც.

ამ თვალსაზრისით ტიპურია XIX ს. 70—80-იანი წლების საქართველო. აღნიშნული პერიოდის ქართ. მწერლობაში თავი იჩინა ე. წ. „შეუფერავი რეალიზმის" კონცეფციამ (გ. წერეთელი, ნ. ნიკოლაძე და სხვ.). ამ მონაკვეთის ქართ. ლიტ. ცნობიერებაზე დიდ გავლენას ახდენდა ფრანგ. ნატურალისტური სკოლა, კერძოდ, ე. ზოლა, რ-ის თეორიული წერილებიც. ქართ. პერიოდიკაში ქვეყნდებოდა. „შეუფერავი რეალიზმის" პოზიცია არსებითად იყო „შეუფერავი" პოლემიკა ქართ. მწერლობაში უკვე ჩამოყალიბებულ „სამოციანელთა" რ-თან, რ-იც ამ პერიოდის ესთეტ. ტერმინოლოგიის შესაბამისად შეიძლება კვალიფიცირებულ იქნეს როგორც მესამე გზა ნატურალიზმსა და იდეალიზმს შორის. რ-ის თეორ. არსის გავრცელების სფეროს, სტილური ნიშნებისა და მეთოდოლოგიური საფუძვლების გამო დაწყებული დისკუსია დღემდე გრძელდება. ჩვენში XX ს. 30-იან წლებში დაწყებულ დისკუსიებს მეცნიერულ და მეთოდოლოგიურ საფუძვლად უდევს რ-ის მარქსისტული კვალიფიკაცია. მარქსისა და ენგელსის წერილებში „რ-ისა" და „ტიპურის" კატეგორიები შედარებით გვიან პერიოდშია მოხმობილი. 1888 მარგარიტ ჰარკნესისადმი გაგზავნილ წერილში, ეხებოდა რა ბალზაკის შემოქმედებას, ფრ. ენგელსი წერდა: „ჩემი აზრით, გარდა დეტალების სიმართლისა, რეალიზმი ითვალისწინებს ტიპიური სახეების ტიპიურ გარემოში გადმოცემის სისწორეს." მართალია, ენგელსის შენიშვნა ეხება XIX ს-ში გავრცელებულ კრიტიკულ რ-ს, მაგრამ მასში მოცემულია ის ძირითადი ნიშნები, რ-ებიც დამახასიათებელია რ-თვის საერთოდ. რ-ის მარქსისტული კვალიფიკაცია მეცნ. კუთვნილებად იქცა მხოლოდ 1932 შემდეგ, როდესაც პირველად გამოქვეყნდა რუს. „ლიტერატურული მემკვიდრეობის" მეორე ტომი. ლიტ-რისა და ხელოვნების კლასობრივი არსის წარმოსაჩენად ადრე იყენებდნენ „ბურჟუაზიული რეალიზმისა" და „თავადაზნაურული რეა-

ლიზმის" ცნებებს. მოგვიანებით ვულგარული სოციოლოგიზმის დაძლევის გამოხატულებად აღიარეს სოციალ. რ-ის თეორია და პრაქტიკა. რ-ის თანამედროვე სააზროვნო სიტუაციიდან განსაკუთრებით მნიშვნელოვანია შეხედულებები რ-ის საზღვრებისა და გავრცელების ქრონოლოგიის შესახებ.

უკანასკნელ წლებში თავი იჩინა (განსაკუთრებით დასავლეთში) ე. წ. უნივერსალური რ-ის კონცეფციამ. რაკი ზოგიერთმა თეორეტიკოსმა რ. საერთოდ ხელოვნებისა და შემოქმედების იდეასთან გააიგივა, იმათ საპირისპიროდ, რ-ებსაც სინამდვილის მხატვრ. დეფორმაცია, გამოსახვის პირობითი საშუალებები, მითი, გროტესკი, ფანტასტიკა, მოვლენათა მეტაფორიზაცია, კარიკატურა რ-ის დამარღვეველ ფაქტორებად მიაჩნდათ, წარმოიშვა ე. წ. „უნაპირო რეალიზმის" (რ. გაროდი) კონცეფცია. დასავლეთის თეორეტიკოსთა ერთ ნაწილს რ. მოძველებულ მიმართულებად მიაჩნია. მათი თვალსაზრისით, რ. ხასიათდება სინამდვილის მხოლოდ მოჩვენებითი წარმოსახვით და არა მისი არსისმიერი წვდომით. არსებობს რ-ის დიფერენცირების ცნებაც, როდესაც ყურადღება გამახვილებულია შინაარსობრივი რ-ისა და რეალისტური შესრულების განსხვავებულობაზე ან რ-ის ფორმალურობასა და შეფასების რეალისტურობაზე და ა. შ.

საბჭ. ლიტერატურათმცოდნეობაში რ-ის ფართო მნიშვნელობით გააზრების მოდასენი ლიტ-რისა და ხელოვნ. განვითარების ისტ. გააზრებაში მივიდნენ რ-ისა და ანტირეალიზმის დაპირისპირებამდე. 1957 საბჭ. ლიტერატურათმცოდნეობაში დაგმეს რ-ის გააზრების ამგვარი კონცეფცია.

რ-მა ისტ. განვითარების გრძელი გზა განვლო. XIX ს. II ნახევრიდან იგი დამოუკიდებელი მხატვრული მიმართულების სახით ვრცელდება. მას რეალისტური თვალთახედვის არსებითი ნიშნები მუდამ ახლდა და მეტ-ნაკლები ინტენსივობით აირეკლებოდა განსხვავებული ეპოქისა და სტილის გამომხატველ ლიტ. ძეგლებში.

რეალისტური საწყისის მასშტაბური პლანით ამოტივტივების ერა რენესანსული კულტ. აყვავების ჟამს დაიწყო. აღორძინების ხანის ჰუმანისტ მწერალთა უპირველეს საზრუნავად იქცა მრავალმხრივი ადამიანის ასახვა „უთვალავ ფერით" გაშლილ სამყაროში. ფ. რაბლე, ჯ. ჩოსერი და ჯ. ბოკაჩო აღრმავებდნენ რეალისტური გროტესკის ნაკადს და შეუნიღბავად სესხულობდნენ ხალხური შემოქმედების დემოკრ. ფორმებს. აღორძინების ხანის მწერლები თვით იდეალიზებული და ღვთაებრიობის დონემდე აყვანილი ადამიანის სახეშიც მიწიერი, ადამიანური საწყისების რეალობას ამკვიდრებენ. ამ მხრივ ტიპური არიან კეფხისტყაოსნის იდეალური გმირები: ტარიელი, ავთანდილი, ფრიდონი, თინათინი, ნესტანი, როსტევანი. რეალისტური ნაკადის მძლავრი აღმავლობის მაუწყებლად იქცა შექსპირისა და სერვანტესის შემოქმედება. არსებითად ამ პერიოდიდან ედება სათავე ახ. პოეტიკას, კერძოდ, ცხოვრებისეული ჭეშმარიტების წვდომას ცხოვრებისეული ფორმების გზით.

„რა არის" და „რა უნდა იყოს", როგორც თანაფარდობა სასურველსა და რეალურს შორის და როგორც თეორ. განსჯის საგანი, ჯერ კიდევ რენესანსის პერიოდში იქცა პრობლემად. XVI—XVII სს-ში ლიტ-რაში ცხოვრებისეული სინამდვილისათვის კარის ფართოდ გაღების ცდებით (მიუხედავად ფაბულისა და ფსიქოლოგიზმის არარეალისტურობისა) ხასიათდებოდა ე. წ. თაღლითური ანუ *პიკარესკული რომანი*.

განმანათლებლური რ-თვის ნიადაგის მომზადებაში უდიდესი როლი ითამაშა XVIII—XVIII სს. კლასიციზმმა. კლასიციზმის უდავო დამსახურებად ითვლება მწერლობაში ტიპიზაციის მომენტის გამკვეთრება. ამ თვალსაზრისით რ-ის განვითარებაში უდიდესი წვლილი მიუძღვის მოლიერს.

XVIII ს. განმანათლებლური რ-ის ძირითადი ნიშნები სწორედ სოც. გარემოს, საზ. აზრის, ზნეობრივი აღზრდის პრობლემურ გამკვეთრებაში გამოიხატა. ამ პერიოდში გაფორმდა „აღმზრდელობითი რომანის" სტილისტიკა. ჰ. ფილდინგი, ტ. ჯ. სმოლეტი, ო. გოლდსმითი, დ. დიდრო, პ. ბომარშე, ლ. სტერნი, ს. რიჩარდსონი, ჟ. ჟ. რუსო, კ. ა. ჰელვეციუსი, ი. ვ. გოეთე აყალიბებენ რაციონალურ იდეებზე დამყარებულ ახ. ესთეტ. კრედოს.

XVIII ს. განმანათლებლური იდეების ხვედრითი წონა უაღრესად დიდია ქართ. სამყაროში. ჯერ კიდევ არჩილი მოითხოვდა გამონაგონისა და ალმ. ზღაპრული სიუჟეტების შეცვლას ეროვნ. თემატიკით და მართლის თქმით. ამ კონცეფციის გრანდიოზული რეალიზებაა დ. გურამიშვილის „ქართლის ჭირი" და მოძღვრება „მართლის თქმის" შესახებ. ცხადია, ეს კონცეფცია ჯერ კიდევ არ იყო რ. იმ გაგებით, როგორადაც XIX ს-ში გაფორმდა, მაგრამ იგი აშკარად მოასწავებდა კულტ. მთელი სისტემის გადაიარაღებას უტოპიური და არარეალისტური მსოფლგაგებისაგან მკაცრი რ-ით გამსჭვალულ მსოფლგაგებასა და პოეტიკაზე. დ. გურამიშვილისავე პოეზიაში მკვეთრდება დიდაქტიზმის რეალისტური ნაკადი. დ. გურამიშვილმა პირველმა გაამახვილა ყურადღება ისტ. სიტუაციის, წარსულის, აწმყოსა და გარესინამდვილის მნიშვნელობაზე ადამიანის თვითგაგებასა და თვითანალიზში. არსებითად განმანათლებლური რ-ის დამსახურებაა პერსონაჟთა მეტყველების დიფერენციაცია.

XVIII ს. II ნახევრიდან რეალისტური კონცეფციის გაღრმავებაში თავისებური წვლილი შეიტანა სანტიმენტალიზმმა.

XVIII ს. ბოლოსა და XIX ს-ში რომანტიზმმა უდიდესი როლი ითამაშა რეალისტური მსოფლშეგრძნობის გაღრმავებაში. XIX ს. 30-იანი წლებიდან რ. დამოუკიდებელი მეთოდისა და მიმართულების სახით გაფორმდა. რომანტიზმთან მას ანათესავებდა რეალური სინამდვილისადმი კრიტ. დამოკიდებულების პათოსი. აქედან მთელ მიმართულებას „კრიტიკული რეალიზმი" ეწოდა. ისევე როგორც მომდევნო პერიოდის რ-ში, კრიტიკული საწყისის გამკვეთრება სრულიადაც არ მოასწავებდა ნიჰილიზმსა და სინამდვილის მიუღებლობის მოთხოვნას. კრიტ. საწყისი კრიტ. რ-ში ჰუმანიზმისა და პროგრესის რწმენის იდეითაა გარემოსილი (ო. ბალზაკი, ჩ. დიკენსი, სტენდალი, ნ. გოგოლი).

ქართ. მწერლობაში კრიტ. რ. XIX ს. I ნახევრიდან გამოიკვეთა. მის სათავესთან დგას გ. ერისთავის პიესები და თეატრი. მაგრამ გ. ერისთავის პიესებში, მიუხედავად სოციალურად აქტუალური მოვლენებისადმი ინტერესისა, გმირთა ხასიათებისა და ტიპების განვითარების პრინციპი ჯერ კიდევ არ არის გათავისუფლებული კლასიცისტური ნორმატიულობისაგან. კრიტ. რ-ის ნაკადი ქართ. მწერლობაში ი. ჭავჭავაძისა და ა. წერეთლის თაობის მოსვლის შემდეგ გაღრმავდა.

XIX ს. შუა წლებიდან რეალისტური ლიტ-რის თვალთახედვა, ადამიანის კონცეფცია და პოეტიკა არაჩვეულებრივად გაფართოვდა. რეალისტურ ლიტ-რაში გაძლიერდა ადამიანისა და სინამდვილის სხვადასხვა ასპექტის ანალიზი (გ. ფლობერი, უ. თეკერეი, ი. ტურგენევი, ლ. ტოლსტოი, თ. დოსტოევსკი, ა. ჩეხოვი). თუ XIX ს. 70-იანი წლებიდან რ-ს მოუხდა ნატურალიზმის კონკურენციისა და შემოტევის მოგერიება, XIX—XX სს. მიჯნაზე რ. ახ. დეკადენტურ და მოდერნისტულ მიმართულებებთან დაპირისპირების ფონზე ვითარდებოდა. ამ პერიოდში ჩაისახა *სოციალისტური რეალიზმი*. მ. გორკის, რ. როლანისა და სხვა პროგრესულად მოაზროვნე მწერალთა შემოქმედებაში სინამდვილის რეალისტური ასახვის მოთხოვნა უფრო მჭიდროდ დაუკავშირდა ეპოქის ახ. პოლიტ. და სოც. იდეებს. ამ პერიოდის კაპიტალ. სისტემისადმი კრიტ. დამოკიდებულების პათოსით ხასიათდება თ. დრაიზერის, რ. როლანის, ჯ. გოლზუორთის, თ. მანის შემოქმედება. მომდევნო წლებში რ. გამდიდრდა ადამიანის ფსიქიკის ანალიზის ისეთი ხერხით, როგორიცაა *„ცნობიერების ნაკადი"* (მ. პრუსტი, ჯ. ჯოისი).

XIX—XX სს. მიჯნაზე ქართ. რეალისტურ ლიტ-რაში მოვიდა ახ. თაობა, რ-იც მჭიდროდ იყო დაკავშირებული ეპოქის რევ. ძვრებთან (ე. ნინოშვილი, ჭ. ლომთათიძე). ქართ. რეალისტური სკოლის ახ. საფეხური შექმნა დ. კლდიაშვილმა.

XX ს. 80-იანი წლების რეალისტური ლიტ-რისა და ხელოვნ. თვისებრივი სახის განსაზღვრაში თავისი წვლილი შეიტანა საუკუნეობრივი ტრადიციითა და ისტ. გამოცდილებით ნასაზრდოებმა სხვადასხვა ეროვნულმა ლიტ-რამ.

*ლიტ*.: გაჩეჩილაძე ს., ლიტერატურისმცოდნეობის შესავალი, თბ., 1955; Маркевич Г., Основные проблемы науки о литературе, М., 1980; Петров С. М., Критический реализм, М., 1980. *გ. გაჩეჩილაძე*.

თეატრში განმანათლებლური რ. XVIII ს-ში აისახა მსახიობების ტ. ბეტერტონის, ჯ. გარიკის (დიდი ბრიტანეთი), ი. დმიტრიევსკის (რუსეთი) და სხვ. შემოქმედებაში. რუს. რეალისტური თეატრ. ხელოვნ. უდიდესი წარმომადგენელი იყო მ. შჩეპკინი. განსაკუთრებული როლი რუსეთში რეალისტური თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში შეასრულა მოსკ. მცირე თეატრმა (მსახიობები: სადოვსკები, ლ. კოსიცკაია, ი. სამარინი, გ. ფედოტოვა და სხვ.) და პეტერბ. ალექსანდრას თეატრმა (მსახიობები ი. სოსნიცკი, ა. მარტინოვი, ვ. სამოილოვი, მ. სავინა და სხვ.). რუსეთში რ. არასოდეს გამიჯვნია მკვეთრად რომანტიზმს. XIX—XX სს. მიჯნაზე რომანტ. რ-ის სახელგანთქმული წარმომადგენლები იყვნენ მ. ერმოლოვა, ა. ლენსკი. XIX ს. თეატრში რ-ის დამკვიდრებამ, სამსახიობო შემოქმედებითი მეთოდის შეცვლამ, გმირის შინაგანი სამყაროს რეალისტურმა ასახვამ მოითხოვა სცენის ყველა კომპონენტის (დეკორაცია, მხატვრული გაფორმება, მუსიკა, განათება და სხვ.) რეფორმა. ყოველივე ამან გაზარდა რეჟისორის მნიშვნელობა და ფუნქცია თეატრში. სპექტაკლებში ისტ. სიზუსტის დაცვას ცდილობდნენ ჩ. კინი (დიდი ბრიტანეთი), მაინინგერის თეატრი (გერმანია). სცენაზე რ-ს ამკვიდრებდა ა. ანტუანი (საფრანგეთი), „დამოუკიდებელი თეატრი" (დიდი ბრიტანეთი) და სხვ. XIX—XX სს. მიჯნაზე დას. ევრ. გამოჩენილი რეალისტი მსახიობები იყვნენ: ე. როსი, ტ. სალვინი, ე. დუზე (იტალია), ბ. კოკლენი (საფრანგეთი), ა. მაკრიდი (დიდი ბრიტანეთი) და სხვ. ყველაზე სრულყოფილად რეალისტური თეატრის პრინციპები განხორციელდა მოსკ. სამხატვრო თეატრში რეჟისორების კ. სტანისლავსკის, ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკოს, მსახიობების ი. მოსკვინის, ვ. კაჩალოვის, ო. კნიპერ-ჩეხოვას, ლ. ლეონიდოვის და სხვ. შემოქმედებაში. სამხატვრო თეატრის შემოქმედებითი პროგრამა განსაკუთრებით მკაფიოდ გამოვლინდა ა. ჩეხოვისა და მ. გორკის პიესების მიხედვით შექმნილ სპექტაკლებში. საბჭ. პერიოდში სამხატვრო თეატრში კრიტ. რ. სოციალ. რ-ად გარდაიქმნა.

რ-ის შესახებ ქართ. თეატრში, იხ. ტ. *საქართველოს სსრ* ხელოვნება, თეატრი.

სახვით ხელოვნებაში რ. ჯერ კიდევ ანტ. ეპოქაში გამოვლინდა მძლავრად, მაგრამ რეალისტური მეთოდის გაფურჩქვნა განსაკუთრებით აღორძინების ხანის ისეთ შემოქმედებთანაა დაკავშირებული, როგორიც იყვნენ ჯოტო, დონატელო, ლეონარდო და ვინჩი, რაფაელი, მი-

ქელანჯელო, ტიციანი. გერმანიასა და ნიდერლანდში რ-მა ძირითადად ფერწერაში იჩინა თავი (ა. დიურერი, ჰ. ჰოლბაინი, ვან ეიკები, პ. ბრეიგელი). დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ჰოლანდ. რემბრანდტის და ფ. ჰალსის, ფლამანდ. პ. რუბენსის, ესპ. დ. ველასკესის შემოქმედებას. კრიტ. რ-ის მეთოდის საწყისები XVIII ს-იდან შეინიშნება. „მესამე წოდებასთან" დაკავშირებულმა მხატვრებმა (ჟ. ბ. ს. შარდენი, ჟ. ბ. გრეზი, ჟ. ა. ჰუდონი — საფრანგეთში; უ. ჰოუგართი — დიდ ბრიტანეთში, დ. ნ. ხოდოვიეცკი — გერმანიაში) თავიანთ შემოქმედებაში ასახეს უბრალო ხალხის ცხოვრება, ადამიანის ინდივიდ. ხასიათი, საზ. ზნე-ჩვეულებები. რეალური ადამიანისადმი ინტერესი მჟღავნდება აგრეთვე კლასიციზმის ეპოქის პორტრეტებშიც (ჟ. ლ. *დავიდი*, ჟ. ო. *ენგრი*). რ-ის მეთოდის ჩამოყალიბებისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ფ. გოიას შემოქმედებას. რომანტიზმის დამკვიდრების პერიოდში სახვ. ხელოვნებაში (განსაკუთრებით პორტრეტი, ყოფითი ჟანრი, პეიზაჟი) მტკიცდება რეალისტური ტენდენციები. ამ მხრივ აღსანიშნავია თ. ჟერიკოს, ე. *დელაკრუასა* და განსაკუთრებით ო. *დომიეს* შემოქმედება. რეალისტური პეიზაჟის განვითარებისთვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა კ. *კოროსა* და *ბარბიზონის სკოლის* ოსტატთა შემოქმედებას. რუსეთში XIX ს. I ნახევარში რეალისტური ტენდენციები ახასიათებს ო. კიპრენსკის, ვ. ტროპინინის, ა. ვენეციანოვის, კ. ბრიულოვის, ს. შჩედრინის, ა. ივანოვის და სხვ. შემოქმედებას, დემოკრ. რ-ის მამამთავარი რუს. სახვ. ხელოვნებაში არის პ. *ფედოტოვი*.

XIX ს. II ნახევარში კრიტ. რ-ის ჩამოყალიბება საყოველთაოდ მიმდინარეობს. გერმანიაში იგი გამოიხატა *ბიდერმაიერისა* და მასთან ახლოს მდგომ ოსტატთა (გ. ფ. კერსტინგი, ი. პ. ჰაზენკლევერი, ლ. ფ. რაისკი, კ. ბლეხენი, კ. შპიცვეგი და სხვ.) შემოქმედებაში; დიდ ბრიტანეთში აღსანიშნავია ჯ. *კონსტებლის* რეალისტური პეიზაჟები, ნაწილობრივ პრერაფაელიტების ზოგიერთი წარმომადგენლის (ჰ. ჰანტი, ფ. მ. ბრაუნი) ნამუშევრები. XIX ს. II ნახევარში საბოლოოდ გამოიკვეთა რ-ის მეთოდის ზოგადი ნიშნები: სინამდვილის ასახვის კონკრ. უტყუარობა, გარემომცველი სამყაროს თავისებურებათა ძალევა, ყოველდღიური ცხოვრების ესთეტ. ღირებულების დამკვიდრება, საზ. მოვლენათა ანალიზი. კრიტ. რ-ის პრინციპები ყველაზე სრულად აისახა საფრ. და რუს. ფერწერაში. XIX ს. შუა წლებში ფრანგ. რეალისტური ფერწერის უდიდესი წარმომადგენელია გ. *კურბე*, რეალისტურია აგრეთვე ჟ. ფ. *მილეს* ჟანრული სურათები, რ-ებიც ასახავენ გლეხთა შრომას, ე. *მანეს* კომპოზიციები, მიძღვნილი თანამედროვე აქტუალური თემისადმი. ქალაქური ყოფისა და ბუნების რეალისტურ ასახვაში დიდი წარმატება ხვდათ წილად *იმპრესიონიზმის* წარმომადგენლებს. ქანდაკებაში XIX ს-ში რ-ის მიმდევართაგან გამოირჩევა ო. *როდენი*, კ. *მენიე*. XIX ს. II ნახ. რ-ის წარმომადგენლები არიან: რუსეთში—*პერედვიჟნიკების* ჯგუფის მხატვართა ბრწყინვალე პლეადა; გერმანიაში — ა. მენცელი, ვ. ლაიბლი; უნგრეთში — მ. მუნკაჩი; ჩეხიაში — ი. მანესი და კ. პურკინე; აშშ-ში უ. ჰომერი და ტ. იკინზი.

XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში კრიტ. რ-ის ტრადიციები გრძელდება დემოკრ. მოძრაობასთან მჭიდროდ დაკავშირებულ მხატვართა შემოქმედებაში (თ. სტეინლენი და ა. ბურდელი საფრანგეთში; მ. ლიბერმანი, მ. სლეფოგტი, კ. კოლვიცი გერმანიაში; ი. ისრაელსი ნიდერლანდში; ფ. ბრენგვინი დიდ ბრიტანეთში; ვ. სეროვი, კ. კოროვინი, ს. ივანოვი, ნ. კასატკინი, ა. გოლუბკინა რუსეთში და სხვ.). ოქტ. რევ. შემდეგ რეალისტური ტრადიციები სოციალ. რ-ის ჩამოყალიბების ერთ-ერთ წყაროდ იქცა.

XIX ს-ში საზღვარგარეთ რეალისტური სახვ. ხელოვნ. გამოჩენილი წარმომადგენლები არიან: ფ. მაზერელი (ბელგია), დ. რივერა და დ. სიკეიროსი (მექსიკა), ა. რეფრეჟიე (აშშ), ა. ფუჟერონი (საფრანგეთი), რ. გუტუზო (იტალია) და სხვ.

ქართ. სახვ. ხელოვნებაში რ-ის მეთოდის დამკვიდრება დაკავშირებულია გ. მაისურაძის, რ. გველესიანის, ა. ბერიძის, დ. გურამიშვილის, გ. გაბაშვილის, ალ. მრევლიშვილის, მ. თოიძის, ი.ნიკოლაძის და სხვ. შემოქმედებასთან.

მ უ ს ი კ ა შ ი რეალისტი კომპოზიტორი მუს. სახის კონკრეტიზაციას მიმართავს სიტყვის ან სასცენო ჟანრების მეშვეობით. რეალისტური ტენდენციები თავს იჩენს ჯერ კიდევ აღორძინების ეპოქაში, ვითარდება ბაროკოსა და კლასიციზმის მუსიკაში. XVIII ს-ში იგი განსაკუთრებით ვითარდება დემოკრ. თეატრ. ჟანრებში (იტალ., ფრანგ. და რუს. კომ. ოპერა, ავსტრ. და გერმ. ზინგშპილი). XIX ს. I ნახ. რომანტიკოსი კომპოზიტორები (შუბერტი, შუმანი, შოპენი, ბერლიოზი, ლისტი) აღრმავებენ მუსიკის ხასიათობრიობას, მეტ ეროვნულ და ისტ. კონკრეტულობას აძლევენ მას. XIX ს. II ნახევარში ჟ. ბიზე („კარმენი"), ჯ. ვერდი („ოტელო", „ფალსტაფი"), ნაწილობრივ რ. ვაგნერი („ნიურნბერგელი მაისტერზინგერები") და სხვ. კომპოზიტორები ქმნიან სოც. ტიპიზებულ, ფსიქოლოგიურად მრავალწახნაგოვან სახეებს, რაც იწვევს დას. ევრ. მუსიკაში რ-ის, როგორც დამოუკიდებელი შემოქმედებითი მეთოდის, ჩამოყალიბებას. უფრო ადრე ეს მეთოდი (კრიტ. რ-ის სახით) დამკვიდრდა რუს. მუსიკაში (დარგომიჟსკის „ალი" და რომანსები). მის მომზადებაში დიდი როლი ითამაშა მ. გლინკას შემოქმედებამ („ივან სუსანინი"), მუს. რ-ის მწვერვალს წარმოადგენს „მძლავრი ჯგუფის" კომპოზიტორთა შემოქმედება (მ. მუსორგსკი, ა. ბოროდინი, ნაწილობრივ ნ. რიმსკი-კორსაკოვი და პ. ჩაიკოვსკი). მუს. რ-ის ტრადიციები XX ს. 20-იანი წლებიდან საფუძვლად დაედო საბჭ. და ზოგიერთ უცხოელ კომპოზიტორთა შემოქმედებაში სოციალ. რ-ის ჩამოყალიბებას.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ლევ ტოლსტოი, როგორც რუსეთის რევოლუციის სარკე, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15; **В а й м а н С. Т., Марксистская эстетика и проблемы реализма, М., 1964; Д н е п р о в В., Проблемы реализма, Л., 1960; И е з у и т о в А. Н., Вопросы реализма в эстетике К. Маркса и Ф. Энгельса, Л.—М., 1963; П е т р о в С. М., Реализм, М., 1964.**

**რეალისტური სკოლა** ს ა მ ა რ თ ა ლ შ ი, ერთ-ერთი გავრცელებული მიმართულება აშშ-ისა და ევროპის ზოგიერთი ქვეყნის სამართალმცოდნეობაში. აღმოცენდა XX ს. დასაწყისში, ძირითადი წარმომადგენლები არიან დ. გრეი, ო. ჰოლმზი, ე. პატერსონი, ა. როსი და სხვ. „რეალისტები" „წიგნის სამართალს" უპირისპირებენ რეალურ სამართალს. მათ მიაჩნიათ, რომ სამართლისათვის არსებითია მუდმივი ცვალებადობა. სამართალი, მათი მტკიცებით, არის ის, რაც რეალურად ტარდება ცხოვრებაში, რასაც მოსამართლე კონკრ. შემთხვევაში გადაწყვეტს; რაც შეეხება სამართალს ტრად. გაგებით, რ-იც სახელმწიფოს მიერ დადგენილი ნორმების ერთობლიობას წარმოადგენს, „რეალისტების" აზრით, კონსერვატულია და არ აძლევს მას მუდმივი და სწრაფი განვითარების საშუალებას. ამ სკოლის ფილოს. საფუძველია ა. შოპენჰაუერისა და ფ. ნიცშეს ვოლუნტარიზმი. ამავე დროს ეს მიმართულება ეყრდნობა *ბიჰევიორიზმსა* და ზ. *ფროიდის* სიღრმისეულ ფსიქოლოგიას. საბოლოო ანგარიშით, სამართლის რ. ს. იურისპრუდენციაში ფსიქოლოგიზმის უკიდურესი გამოვლინებაა. იგი რეაქციულია, რადგან ფართო გასაქანს აძლევს მოსამართლის თვითნებობას და ხელს უწყობს კანონიერების რღვევას. *ო. გამყრელიძე.*

**რეალობა** (გვიანდ. ლათ. realis — საგნობრივი, ნამდვილი), ნამდვილად არსებული, რ-იც უპირისპირდება მოჩვენებითად, სავარაუდოდ და ა. შ. არსებულს. ტერმ. „რ." პირველად იხმარეს XIII ს. სქოლასტიკაში. ღმერთს მიეწერებოდა რ-ის სრული, ხოლო საგნებს არასრული ხარისხი. მაგრამ რ-ის გამომხატველი ცნება მანამდეც იხმარებოდა ფილოსოფიაში (მაგ., პლატონთან). ახ. დროის ფილოსოფიაში სუბსტანციას სრული, ხოლო მოდუსებს არასრული რ. მიეწერება. დიალექტ. მატერიალიზმში რ-ის ცნება ორი აზრით იხმარება: 1. ობიექტურად არსებული, ე. ი. მატერია მთელი თავისი მრავალფეროვნებით. ამ შემთხვევაში იგი უპირისპირდება სუბიექტურ რ-ს, ე. ი. ცნობიერებას; 2. ყოველი არსებული, ე. ი. მატერია მთელი თავისი პროდუქტებით, მ. შ. ცნობიერების მოვლენებით. *ვ. ერქომაიშვილი.*

**რეალური აირი,** აირი, რ-ის თვისებები არსებითადაა დამოკიდებული მოლეკულათა ურთიერთქმედებაზე (იხ. *მოლეკულათშორისი ურთიერთქმედებები*). ჩვეულებრივ პირობებში, როცა მოლეკულათა ურთიერთქმედების პოტენციური ენერგია ბევრად მცირეა მათ საშ. კინეტიკურ ენერგიაზე, რ. ა-ის თვისებები უმნიშვნელოდ განსხვავდება *იდეალური აირის* თვისებებისაგან და იდეალური აირისათვის დადგენილი კანონები გამოსადეგია რ. ა-თვის. რ. ა-ის თვისებების შესწავლისას იყენებენ სხვადასხვა მდგომარეობის განტოლებას (იხ. *ვან დერ ვაალსის განტოლება*, *მდგომარეობის განტოლება*). რ. ა-ის თვისებების განსხვავება იდეალური აირის თვისებებისაგან განსაკუთრებით მნიშვნელოვანი ხდება მაღალი წნევებისა და დაბალი ტემპ-რების პირობებში, როდესაც თავს იჩენს კვანტური ეფექტები.

**რეალური განათლება,** საერთო საშუალო განათლების სისტემა, რ-იც *კლასიკური განათლებისაგან* განსხვავებით, არ ითვალისწინებს ძვ. კლასიკური ენების შესწავლას. ყურადღების ცენტრშია საბუნებისმეტყველო და ზუსტი მეცნიერებანი, თანამედროვე ენები. ჩამოყალიბდა XVI — XVII სს-ში, რადგანაც სჭირდებოდა აღმავალ ბურჟუაზიას.

XIX ს. 60-იანი წლების რუსეთში გამწვავდა ბრძოლა კლასიკური და რ. გ-ის მომხრეთა შორის. ნ. ჩერნიშევსკი, ნ. დობროლიუბოვი, კ. უშინსკი, საქართველოში— ი. გოგებაშვილი მოითხოვდნენ ადამიანის ყოველმხრივ განათლებას, რ-იც ითვალისწინებდა როგორც ჰუმანიტარულ, ასევე რ. გ-ს. 1864 რუსეთში გაიხსნა რეალური გიმნაზიები, რ-ებიც 1879 გადაკეთდა *რეალურ სასწავლებლებად*. 1917 ოქტ. რევ. შემდეგ სსრკ-ში ერთიანი ზოგადსაგანმან. სკოლის შექმნით მოიხსნა რ. გ-ის საკითხი.

**რეალური სასწავლებლები,** საშუალო სასწავლებლები, რ-თა სასწავლო გეგმაში ძირითადი ყურადღება ეთმობოდა საბუნებისმეტყველო-მათემატიკურ საგნებს. გაჩნდა გერმანიაში XVII ს-ში. რუსეთში რ. ს. შეიქმნა 1872. რ. ს-ის დამთავრების შემდეგ შესვლა შეიძლებოდა ტექ., სამრეწვ. და სავაჭრო უმაღლეს სასწავლებლებში, ხოლო 1888-იდან (რ. ს-ის ზოგადსაგანმან. სასწავლებლებად გადაკეთების შემდეგ) უნ-ტების ფიზ.-მათ. და სამედ. ფაკ-ტებზე. 1916 რუსეთში იყო 276 რ. ს., საქართველოში — 3 რ. ს., როგორც სასწავლებლის ტიპი, გაუქმდა რუსეთში 1917, საქართველოში — 1921.

**რეალური ხელფასი,** მატერიალური დოვლათითა და მომსახურებით გამოხატული ხელფასი. უჩვენებს რა რაოდენობის მოხმარების საგნები შეუძლია ფაქტობრივად იყიდოს (ან ისარგებლოს მომსახურებით) მუშაკმა თავისი ხელფასით. რ. ხ.

დამოკიდებულია ნომინალურ (ფულად) ხელფასზე, გადასახადების სიდიდეზე, მომარაგების საქონლისა და მომსახურების ფასების დონეზე.

კაპიტალიზმის პირობებში საქონლისა და მომსახურების ფასები, აგრეთვე გადასახადები განუწყვეტლივ იზრდება. პროლეტარიატის კლასობრივი ბრძოლის გავლენით, მართალია, ნომინალური ხელფასი იზრდება, მაგრამ ფასებისა და გადასახადებთან შედარებით — ნაკლებად. ამის შედეგად რ. ხ-ის შემცირების ტენდენცია აქვს, რ-იც ძლიერდება ქრონ. ინფლაციის პირობებში.

სოციალ. ქვეყნებისათვის საერთო კანონზომიერებაა რ. ხ-ის განუხრელი ზრდა, რ-იც ემყარება სახ. მეურნეობაში *შრომის ნაყოფიერებისა* და საზ. წარმოების ეფექტიანობის ამაღლებას. რ. ხ-ის ზრდა ხალხის კეთილდღეობის ამაღლების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი წყაროა. სოციალიზმის დროს რ. ხ-ის გადიდება განპირობებულია არა მარტო ნომინალური ხელფასის ზრდით, არამედ გადასახადების შემცირებით, საქონლისა და მომსახურების ფასების სტაბილურობით. მუშა-მოსამსახურეთა საშ. თვიური ხელფასი სსრ კავშირის სახ. მეურნეობაში უდრიდა 1979 წ. 163,3 მან. (1960—80,6 მან., 1970—122 მან., 1975 — 145,8 მან.).

**რეანიმატოლოგია** (*რეანიმაცია* და ... *ლოგია*), მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის ტერმინალური მდგომარეობის პროფილაქტიკის, ადამიანის ორგანიზმის სასიცოცხლო ფუნქციების ჩაქრობისა და აღდგენის ძირითად კანონზომიერებებს. რ-ის თეორიული საფუძველია აგონიის, ე. წ. კლინიკური სიკვდილისა და დაკარგული ან შეცვლილი სასიცოცხლო ფუნქციების აღდგენის პროცესების *პათოლოგიური ფიზიოლოგია*. ორგანიზმის სასიცოცხლო ფუნქციების აღდგენის პრაქტ. მეთოდების კომპლექსს აერთიანებს ცნება „*რეანიმაცია*“.

მომაკვდავი ადამიანის გაცოცხლების ცდები ცნობილია უძველესი დროიდან, როდესაც სუნთქვისა და გულის მუშაობის აღსადგენად მიმართავდნენ სხვადასხვა გამღიზიანებელ საშუალებას (სითბო, ტკივილი), სისხლის გამოშვებას, გულის გარეგან მასაჟს, ხელოვნ. სუნთქვას (პირიდან პირში) და სხვ. XVII ს. დასასრულიდან დაიწყო ორგანიზმის კვდომისა და მისი ცხოველმოქმედების აღდგენის პროცესების კანონზომიერებათა შესწავლა.

რ., როგორც მედ. დამოუკიდებელი სამეცნ.-პრაქტ. დარგი, ჩაისახა XX ს. შუა წლებში. ამას ხელი შეუწყო *შოკის* არსისა და II მსოფლიო ომის პერიოდში დაჭრილთა სუნთქვის უკმარისობის შესწავლამ, 50-იანი წლების დასაწყისში ევროპაში პოლიომიელიტის ეპიდემიების დროს სუნთქვითი უკმარისობის საწინააღმდეგო ზომების შემუშავებამ, პათოლ. ფიზიოლოგიის, გულმკერდის ქირურგ., თერაპიის, ტრანსპლანტოლოგიის, ანესთეზიოლოგიის, ფარმაკ. და მედ. სხვ. დარგების განვითარებამ. რ-ის განვითარება დაკავშირებულია აგრეთვე თანამედროვე ტექ. მიღწევებთან (ელექტრონული სასიგნალო აპარატურის, სუნთქვის, სისხლის მიმოქცევის აღმძვრელი, სისხლის წნევისაგან გამწმენდი და სხვ. აპარატების შექმნა) და სხვ.

რ. შეისწავლის გულ-სისხლძარღვთა, ცენტრ. ნერვული, სუნთქვისა და სხვა სისტემების ფუნქციებს. რ-ის პრობლემებია სიცოცხლიდან ბიოლ. *სიკვდილში* გარდამავალი და გაცოცხლების პერიოდებში მიმდინარე შეუქცევადი ცვლილებების კრიტერიუმების შესწავლა; ტერმინალური მდგომარეობის მკურნალობისა და პროფილაქტ., აგრეთვე პოსტრეანიმაციული პერიოდის მკურნალობის რაციონალური და სრულყოფილი მეთოდების დამუშავება; კლინიკური სიკვდილის გახანგრძლივების (ანუ ბიოლ. სიკვდილის დაყოვნების) ახ. გზების ძიება, რისთვისაც იყენებენ *ჰიპოთერმიას*, *ჰიპერბარულ ოქსიგენაციას*, ხელოვნურ სუნთქვას, დამხმარე სისხლის მიმოქცევას, ახ. ფარმაკოლ. პრეპარატებს და სხვ. რ. თავის მეთოდებს იყენებს არა მარტო ორგანიზმის ტრავმის შედეგად განვითარებული დარღვევების, აგრეთვე მოწამვლის ან ოპერაციის შემდგომი გართულებების დროს, არამედ ყველა იმ დაავადებისას, რ-იც შეიძლება ავადმყოფის სიცოცხლის საშიშროების უშუალო მიზეზი გახდეს.

სსრკ-ში რ. და ანესთეზიოლოგია ორგანიზაციულად ერთ კომპლ. სამედ. დისციპლინად არის გაერთიანებული. იხ. აგრეთვე *რეანიმაცია*.

*ლიტ*.: Цыбуляк Г. Н., Реаниматология, М., 1976. *შ. მაჭავარიანი*.

**რეანიმაცია** (*რე* ... და ლათ. animatio — გაცოცხლება), ღონისძიებათა ერთობლიობა, რ-იც *ტერმინალური მდგომარეობის* დროს მიმართულია ადამიანის სასიცოცხლო ფუნქციების აღსადგენად. რ-ს შეისწავლის მედ. ახ. დარგი *რეანიმატოლოგია*. ტერმინალური მდგომარეობა შეიძლება განვითარდეს სხვადასხვა მიზეზის (მძიმე ტრავმა, მოწამვლა, დამწვრობა, სისხლდენა, დახრჩობა, გულის კუნთის ინფარქტი, თირკმლების მწვავე უკმარისობა, ტეტანუსი და სხვ.) შედეგად. თანამედროვე რეანიმაციული ღონისძიებები, ორგანიზმის უშუალო გაცოცხლების გარდა, მიმართულია ნივთიერებათა ცვლის მწვავე დარღვევების (ელექტროლიტური, აიროვანი), სისხლის მიმოქცევის, სუნთქვის, თირკმლებისა და ღვიძლის მწვავე უკმარისობის წინააღმდეგ. ტერმინალური მდგომარეობიდან სრულყოფილად გამოყვანა დამოკიდებულია აგრეთვე ცენტრ. ნერვული სისტემის უმაღლესი ნაწილების დროულ კომპენსაციაზე. რ-თვის იყენებენ სხვადასხვა, მ. შ. ელექტრონულ (კარდიომონიტორი, ელექტროსტიმულატორი, დეფიბრილატორი) აპარატურას, ქირურგ. ხერხებს (ტრაქეოსტომია, მსხვილი სისხლძარღვების პუნქცია და კათეტერიზაცია), ფარმაკ. საშუალებებს (ადრენომიმეტიკური და ქოლინორეაქტიული საშუალებანი, გლიკოზიდები, კორტიკოსტეროიდები და სხვ.), ისეთ მეთოდებს, როგორიცაა გულის არაუშუალო (გულმკერდის გახსნის გარეშე) მასაჟი, ხელოვნური სუნთქვა პირით — პირში, პირით — ცხვირში და სხვ. სასწრაფო რეანიმაციულ მომსახურებას ავადმყოფს უწევს სასწრაფო დახმარება, რ-საც აქვს სპეც. დანადგარებით აღჭურვილი ავტომანქანები და ჰყავს სპეც. ბრიგადები (შოკის, ინფარქტის, ტოქსიკოლოგიური და სხვ.). რეანიმაციული ღონისძიებების მთლიანი კომპლექსი ტარდება რ-ისა და ინტენს. თერაპიის სპეციალიზებულ განყ-ებში (ცენტრებში), რ-ებიც შექმნილია კარდიოლოგიურ, ქირურგ., ნევროლოგიურ და სხვ. ცენტრებთან ან ქალაქისა და საოლქო დიდ საავადმყოფოებთან. *შ. მაჭავარიანი*.

**რეაქტიული არტილერია** (*რე*... და ლათ. activus — მოქმედი), არტილერიის სახეობა, რ-ის *რეაქტიული ჭურვები* მიზანს რეაქტიული ძრავის წევის საშუალებით აღწევს. განკუთვნილია ბათქითი ცეცხლით მოწინააღმდეგის ცოცხალი ძალის, საცეცხლე საშუალებებისა და თავდაცვითი ნაგებობების გასანადგურებლად. პირველად შეიქმნა სსრკ-ში 1930-იანი წლების მიწურულს. რ. ა-ის ნაწილები, რ-ებიც შეიარაღებული იყვნენ ბმ-13 და ბმ-8 რეაქტიული სისტემებით, უმაღლესი მთავარსარდლობის არტილერიის რეზერვში შედიოდნენ და გვარდიის ნაღმსატყორცნი ნაწილები ეწოდებოდათ (არაოფიც. სახელწ. „კატიუშა“). 1945 დასაწყ. საბჭ. არმიაში 500-ზე მეტი რ. ა-ის დივიზიონი იყო. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს რ. ა-ს იყენებდნენ გერმანიისა (5-6 და 10-ლულიანი ნაღმტყორცნები) და აშშ-ის (114,3 *მმ* და 182 *მმ* რეაქტიული სისტემები) არმიებში. ომის შემდგომ წლებში რ. ა. სხვა ქვეყნების არმიებშიც გავრცელდა. 50-იანი წლების დასაწყისში საბჭ. არმია შეიარაღდა ახ. რეაქტიული სისტემებით: ბმ-14, ბმ-14—17, ბმ-24 და ბმ-24 T, ბმდ-20 და სხვ. თანამედროვე რ. ა-ს აქვს რეაქტიული ჭურვები მსხვრევად-ფუგასური, კუმულაციური, საკვამლე და სხვ. საბრძოლო ნაწილებით. ლულების რაოდენობა 10-იდან 45-მდეა, სროლის სიშორე — 15—20 *კმ*.


რეაქტიული არტილერია. საბჭოთა რეაქტიული სისტემა БМ—13.


რეაქტიული არტილერია. 36 ლულიანი (110 მმ) რეაქტიული სისტემა (გფრ).

**რეაქტიული მოძრაობის შემსწავლელი ჯგუფი,** 1. *ოსოავიაქიმთან* არსებული საზოგადოებრივი ორგანიზაცია; შეიქმნა 1931 მოსკოვსა (ე. წ. მოსგირდი) და ლენინგრადში (ე. წ. ლენგირდი). 2. სამეცნ.-კვლ. და საცდელ-საკონსტრუქტორო ორგანიზაცია, რ-იც ქმნის რაკეტებსა და ძრავებს. შეიქმნა 1932 მოსკოვში ოსოავიაქიმთან ცენტრ. საბჭოს პრეზიდიუმის გადაწყვეტილებით. *აირდინამიკურ ლაბორატორიასთან* ერთად მთავარი როლი შეასრულა საბჭ. რაკეტათმშენებლობის ჩამოყალიბებაში. რ. მ. შ. ჯ-ის უფროსად დაინიშნა ს. *კოროლიოვი*. შემდგომ შეიქმნა კიდევ 3 საპროექტო-საკონსტრუქტორო ბრიგადა: თხევადსაწვავიანი ბალისტიკური რაკეტების; პირდაპირი დინების საჰაერო-რეაქტიული ძრავების და აირდინამ. საცდელი დანადგარების; რაკეტოპლანებისა და ფრთიანი რაკეტების დასამუშავებლად. რ. მ. შ. ჯ-ის საწყისი ამოცანა იყო აუცილებელი გამოცდილების მისაღებად თხევადსაწვავიანი რაკეტული საფრენი აპარატების შექმნა. 1933 წ. 17 აგვ. გაუშვეს პირველი საბჭ. თხევადსაწვავიანი რაკეტა „გირდ-09“, ხოლო 25 ნოემბ.—„გირდ-X“. დაამუშავეს სხვადასხვა თხევადსაწვავიანი ბალისტიკური და ფრთიანი რაკეტების პროექტები, დაამუშავეს და გამოცადეს თხევადსაწვავიანი რეაქტიული ძრავების კონსტრუქციები (ორ-2, 02, 10, და სხვ.), შექმნეს ჰიბრიდული რაკეტული ძრავა 09 და სხვადასხვა სპეც. დანადგარი, ჩაატარეს მრავალი მნიშვნელოვანი ცდა.

1933 ბოლოს აირდინამ. ლაბორატორია და რ. მ. შ. ჯ. გაერთიანდნენ *რეაქტიულ სამეცნიერო-კვლევით ინსტიტუტად*. მთვარის უხილავ მხარეზე მდებარე კრატერების ჯაჭვს, რ-ის სიგრძე 520 *კმ*-ია, უწოდეს „რ.მ.შ.ჯ.“ („ГИРД“).

**რეაქტიული სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი** (რსკი), ჩამოყალიბდა მოსკოვში 1933 სექტ-ში *აირდინამიკური ლაბორატორიისა* (ადლ) და *რეაქტიული მოძრაობის შემსწავლელი ჯგუფის* ბაზაზე. რსკი-ის თემატიკა მოიცავდა სარაკეტო ტექ. ყველა ძირითად პრობლემას. რსკი-ში დასრულდა ადლ-ში დაწყებული მუშაობა „*კატიუშას*“ შესაქმნელად. ამავე ინ-ტში შექმნეს მრავალი ექსპერ. ბალისტიკური და ფრთიანი რაკეტა, აგრეთვე მათი ძრავები. რსკი-ში 1937—38 ჩაატარეს გამოცდა (აუფრენლად) რაკეტაპლან რპ-318-ისა, რ-საც ჰქონდა ძრავა ორმ-65, ხოლო 1939 — საფრენი გამოცდა ფრთიანი რაკეტისა 212 (იგივე ძრავათი). მფრინავებმა ვ. ფიოდოროვმა (1940) და გ. *ბახჩივანჯიმ* (1942) მოახდინეს საცდელი გაფრენები რაკეტული თვითმფრინავით ბი-1, რ-ის ძრავა დაამუშავეს რსკი-ში. მთვარის უხილავ მხარეზე მდებარე კრატერების ჯაჭვს, რ-ის სიგრძე 540 *კმ*, უწოდეს „რსკი“ („РНИИ“).

**რეაქტიული საწვავი,** საავიაციო *რეაქტიული ძრავების* საწვავი. ფართოდ იყენებენ ნავთობის იმ ფრაქციებს, რ-ებსაც მცირე გოგირდოვანი და გოგირდოვანი ნავთობის პირდაპირი გამოხდით ღებულობენ. პირდაპირი გამოხდის ფრაქციებისაგან მაღალი თერმული სტაბილურობის მქონე საწვავს ღებულობენ ჰიდროგასუფთავებით.

რ. ს-ის ძირითადი მახასიათებელია სიმკვრივე და კუთრი წვის სითბო, რ-ებიც განსაზღვრავენ ფრენის სიშორეს. რ. ს-ს უნდა

ახასიათებდეს მაღალი თერმული სტაბილურობა, რისთვისაც სათბობს ათავისუფლებენ არანახშირწყალბადოვანი მინარევებისაგან. გასუფთავებულ საწვავს შენახვის დროს სტაბილურობის ასამაღლებლად უმატებენ ანტიმჟანგავებს, ლითონების დეაქტივატორებსა და სხვ.

რ. ს-ში გახსნილი წყალი (0,01%-მდე) პირობების შეცვლისას შეიძლება გამოიყოს, რაც იწვევს საწვავი აპარატურის კოროზიას; ზოგჯერ შესაძლებელია ყინულის კრისტალების წარმოქმნაც. ამის თავიდან ასაცილებლად რ. ს-ს უმატებენ კოროზიის ინჰიბიტორებსა და ანტიშემომყინავებს, აგრეთვე სტატიკური ელექტრობის დაგროვებისა და საწვავის დაძველების საწინააღმდეგო *მისართებს*.

**რეაქტიული სიმძლავრე,** იხ. *სიმძლავრე ელექტრული*.

**რეაქტიული ტურბინა,** *ტურბინა*, რ-შიც მუშა სხეულის პოტენციური ენერგიის (სითხის დაწნევა, აირის ან ორთქლის თბური ვარდნილი) მნიშვნელოვანი ნაწილი გარდაიქმნება მექანიკურ მუშაობად მუშა თვლის რეაქტიული *საქშენის* კონფიგურაციის მქონე ნიჩბოვან ღარებში. თანამედროვე ტურბინებში წრიული ძალვა, რ-იც აბრუნებს მუშა თვალს, იქმნება ნიჩბოვან ღარებში მუშა სხეულის ნაკადის მიმართულების შეცვლისას წარმოქმნილი ძალისა („აქტიური" პრინციპი) და იმავე ღარებში მუშა სხეულის სიჩქარის გაზრდისას განვითარებული რეაქტიული ძალვის („რეაქტიული" პრინციპი) ჯამური მოქმედებით. ტურბინის მუშა ნიჩბებში კინეტიკურ ენერგიად გარდაქმნილი სითბური ენერგიის რაოდენობის შეფარდებას გამოყენებული ენერგიის მთელ რაოდენობასთან უწოდებენ რეაქტიულობის ხარისხს (ρ); როცა ρ=1, ტურბინა წმინდა რეაქტიულია, ხოლო როცა ρ=0— წმინდა აქტიური. პრაქტიკულად რ. ტ-ის ρ≥1/2.

**რეაქტიული ძალა,** *რეაქტიული წევა*, *რეაქტიული ძრავას* წევის ძალა. იხ. *რეაქტიული წევა*.

**რეაქტიული ძრავა,** ძრავა, რ-იც მოძრაობისათვის აუცილებელი წევის ძალის წარმოსაქმნელად პირველად ენერგიას გარდაქმნის *მუშა სხეულის* რეაქტიული ჭავლის კინეტიკურ ენერგიად. ძრავას საქშენიდან მუშა სხეულის გამოდინების შედეგად იქმნება რეაქტიული ძალა ჭავლის რეაქციის (უკუცემის) სახით. ეს ძალა გადაადგილებს სივრცეში ძრავას და მასთან კონსტრუქციულად დაკავშირებულ აპარატს ჭავლის გამოდინების საწინააღმდეგო მიმართულებით. რეაქტიული ჭავლის კინეტიკურ ენერგიად რ. ძ-ში შეიძლება გარდაიქმნას ენერგიის სხვადასხვა სახეობა (ქიმ., ბირთვული, ელექტრული, მზისა). რ. ძ. (პირდაპირი რეაქციის ძრავა) მოიცავს საკუთრივ ძრავას მამრავთან ერთად. თანამედროვე რ. ძ-ში პირველად ენერგიად უფრო ხშირად ქიმ. ენერგიას იყენებენ. ამ შემთხვევაში მუშა სხეული წარმოადგენს გავარვარებულ აირებს — ქიმ. სათბობის წვის პროდუქტებს. რ. ძ-ის მუშაობის დროს დამწვარ ნივთიერებათა ქიმ. ენერგია გარდაიქმნება წვის პროდუქტების სითბურ ენერგიად, ხოლო ცხელი აირების სითბური ენერგია — რეაქტიული ჭავლის (და, მაშასადამე, ძრავათი აღჭურვილი აპარატის) წინსვლითი მოძრაობის მექან. ენერგიად. ნებისმიერი რ. ძ-ის მთავარი ნაწილია *წვის კამერა*, რ-შიც წარმოიქმნება მუშა სხეული. კამერის ბოლო ნაწილს, რ-ის დანიშნულებაა მუშა სხეულის აჩქარება და რეაქტიული ჭავლის მიღება, რეაქტიულ საქშენს უწოდებენ.

გარემოს გამოყენების თვალსაზრისით განასხვავებენ რ. ძ-ების 2 ძირითად კლასს: *ჰაერრეაქტიულ ძრავებსა* (ჰრძ) და *რაკეტულ ძრავებს* (რძ). პირველი კლასის რ. ძ-ები (ჰრძ) მუშა სხეულის ძირითად მასას (ატმ. ჰაერს) გარემოდან იღებენ, მეორე კლასისა (რძ) კი მუშა სხეულის ყველა კომპონენტითაა აღჭურვილი, რაც აუცილებელია მათ კოსმოსში სამუშაოდ. არსებობს აგრეთვე კომბინირებული რძ-ება, რ-ებიც 2 ძირითადი ტიპის ერთობლიობაა.

რეაქტიული მოძრაობის პრინციპი ცნობილი იყო დაახლ. I ს-ში ახ. წ. (ე. წ. *ჰერონის* სფერო). *მყარსაწვავიანი რაკეტული ძრავები* (დენთის რაკეტები) პირველად ჩინეთში გამოჩნდა ახ. წ. X ს-ში; ასეული წლების მანძილზე იყენებდნენ მათ ჯერ აღმ-ში, მერე კი ევროპაში საფეიერვერკო, სასიგნალო და საბრძოლო მიზნებისათვის. 1903-იდან *თხევადსაწვავიანი რაკეტული ძრავების* (თრძ) შექმნაზე მუშაობდა *კ. ციოლკოვსკი*. პირველი საბჭ. თრძ-ები (ორმ, ორმ-1, ორმ-2) შეიქმნა *ვ. გლუშკოს* ხელმძღვანელობით (1930—31).

რ. ძ-ების გამოყენების სფერო მეტად ფართოა, უმთავრესად კი საფრენ აპარატებში (სამოქალაქო, სამხ. და კოსმ. თვითმფრინავები, შვეულმფრენები და სხვ.) იყენებენ. რ. ძ-ების ძირითადი მახასიათებლებია: რეაქტიული წევა, კუთრი იმპულსი (ან საწვავის კუთრი ხარჯი), ძრავას კუთრი მასა. რ. ძ-ების ძრავას ტიპისათვის მნიშვნელოვანი მახასიათებლებია გაბარიტები და რესურსი. არსებული რ. ძ-ების წევა მერყეობს *კნ*-ის ნაწილებიდან ასეულ *კნ*-მდე.

**რეაქტიული წევა,** *რეაქტიული ძალა*, *რეაქტიული ძრავას* საქშენიდან გამოდენილი აირების ან სხვა *მუშა სხეულის* ნაკადის რეაქციის (უკუცემის) ძალა. რ. წ. ძრავას მუშა ზედაპირებზე მოქმედი მუშა სხეულის წნევების ტოლქმედია; მიმართულია საქშენის ღერძის გასწვრივ მუშა სხეულის გამოდინების სიჩქარის ვექტორის საწინააღმდეგო მიმართულებით.

**რეაქტიული ჭურვი,** ჭურვი, რ-ის მიზანში მიტანა რეაქტიული ძრავას ხორციელდება. განკუთვნილია მტრის საბრძოლო ტექნიკისა და ცოცხალი ძალის გასანადგურებლად, აგრეთვე მისი თავდაცვითი ნაგებობების დასანგრევად. რ. ჭ-ებს იყენებს რეაქტიული არტილერია. რ. ჭ. პირველად სსრკ-ში შეიქმნა (იხ. „კატიუშა"). მათი კალიბრი 37—300 *მმ*-მდეა. საბრძოლო დანიშნულების მიხედვით განარჩევენ მსხვრევად, მსხვრევად-ფუგასურ, კუმულაციურ, ცეცხლგამჩენ, საკვამლე და სხვ. რ. ჭ-ების საწვავად იყენებენ ნიტროგლიცერინიან დენთს. არსებობს აქტიურ-რეაქტიული ჭურვიც, რ-იც საარტ. ქვემეხიდან გამოისროლება. ეს ფრენის სიშორეს 25—100%-ით ზრდის.

**რეაქტიულ-ტურბინული ბურღვა,** რეაქტიულ-ტურბინული ბურღებით (რტბ) დიდი დიამეტრის ვერტიკალური ჭაბურღილების გაყვანის ხერხი; იყენებენ ნავთობის, აირის, სავენტილაციო და სხვა ჭაბურღილების, საექსპლუატაციო და სავენტილაციო ჭაურების გასაყვანად, აგრეთვე ჰიდროტექ. ნაგებობების (მაგ., ნაპირსამაგრებელი, ხიდის საყრდენები და სხვ.) მშენებლობისას.

სსრკ-ში ვერტ. ჭაბურღილებისა და ჭაურების გასაყვანად იყენებენ 760-იდან 2860 *მმ*-მდე დიამეტრის რეაქტიულ-ტურბინულ ბურღებს.

**რეაქტოლოგია** (*რეაქცია* და... *ლოგია*), მიმართულება საბჭ. ფსიქოლოგიაში, რ-იც ფსიქოლოგიას განიხილავდა როგორც მეცნიერებას ცოცხალ არსებათა (მ. შ. ადამიანის) ქცევის შესახებ. იგი დააფუძნა საბჭ. ფსიქოლოგმა კ. კორნილოვმა. რ-ში მთავარია ცნება *რეაქციის*, რ-იც გაგებული იყო როგორც უნივერს. ყველა სახის ცოცხალი არსებისათვის, რ-საც ფსიქ. ხასიათი აქვს და წარმოადგენს მთლიანი ორგანიზმის პასუხს.

*ლიტ.*: Петровский А. В., История советской психологии, М., 1967; Смирнов А. А., Экспериментальное изучение психологических реакций в работах К. Н. Корнилова, кр.: Вопросы психологии личности, М., 1960.

**რეაქტორი,** იხ. *ბირთვული რეაქტორი*.

**რეაქტორი** ელექტრული, საინდუქციო კოჭას სახის მაღალძაბვიანი ელექტრული აპარატი. იგი 3 სახისაა: მშუნტავი (დიდი სიგრძის ელექტროგადაცემის ხაზების ტევადობითი გამტარობის საკომპენსაცირ), დენშემზღუდველი (მოკლე შერთვის დენის შესაზღუდი) და ჩამამიწებელი რკალსაქრობი (მიწაში შერთული ტევადობითი დენის საკომპენსაციო).

**რეაქცია** (ფრანგ. réaction <ლათ. re — საპირისპირო და actio — მოქმედება), რისამე საპასუხო მოქმედება, მდგომარეობა, პროცესი.

**რეაქცია** ფსიქოლოგიაში, გარკვეული ზემოქმედების, სტიმულის პასუხად წარმოქმნილი ქცევის აქტი; ნებისმიერი მოძრაობა, რ-იც გაშუალებულია ამოცანით და წარმოიქმნება სიგნალის წარდგენაზე.

განასხვავებენ ორი ძირითადი ტიპის რ-ს: მარტივსა — ერთ, წინასწარ ცნობილ სიგნალზე ადამიანი სწრაფად პასუხობს მოძრაობით (მოტორული ან სენსორული რ.) და რთულს — შემთხვევითი სახის სხვადასხვა სიგნალზე ადამიანი პასუხობს ერთ-ერთზე (განსხვავების რ.,), ან ყველაზე, მაგრამ სხვადასხვა მოძრაობით (შერჩევით რ.). რ-ის შესწავლას მოჰყვა გამოყენებითი ფსიქოლ. მრავალი კანონზომიერების ჩამოყალიბება. მაგ., ხიკის კანონი: რეაქციის დრო იზრდება განსხვავებისათვის წარდგენილი სტიმულების რიცხვის გაზრდის შესაბამისად (იხ. აგრ. *რეაქტოლოგია*).

**რეაქციათა ურთიერთობის პრინციპი,** *რელეის თეორემა*, წრფივად დეფორმირებადი სხეულის თვისება, რ-იც გამომდინარეობს *მუშაობათა ურთიერთობის პრინციპიდან* (იხ. ნახ.): $k$ კავშირში წარმოქმნილი $r_{ki}$ რეაქცია, როცა $i$ კავშირი გადაადგილდება 1 ერთეულით თავისი მიმართულებით, ტოლია $r_{ik}$ რეაქციისა $i$ კავშირში, როცა $k$ კავშირი გადაადგილდება 1 ერთეულით თავისი მიმართულებით, ე. ი. $r_{ki}=r_{ik}$ რ. უ. პ-ს იყენებენ მასალათა გამძლეობასა და სამშენებლო მექანიკაში, როცა გადაადგილებათა მეთოდით ანგარიშობენ სტატიკურად ურკვევ სისტემებს.

რეაქციათა ურთიერთობის პრინციპი. მრავალმალიან კოჭში წარმოქმნილი რეაქციები კავშირების ერთეული გადაადგილებების დროს: ა—$i$ საყრდენები; ბ—$k$ საყრდენები.

**რეაქციის ნორმა,** 1. გენეტიკაში — ფარგლები, რ-ებშიც გარემო პირობების გავლენით იცვლება ცალკეული *გენის* ან მთლიანად *გენოტიპის* ფენოტიპური გამოვლინება. ტერმინი შემოიღო გერმანელმა ბიოლოგმა *ვ. იოჰანსენმა* 1909. რ. ნ. ორგანიზმის მოდიფიკაციური ცვალებადობის (იხ. *მოდიფიკაცია* ბიოლოგიაში) პროცესში ვლინდება. მაგ., დროზოფილაში რეცესიულ მუტაციას ჩანასახოვანი ფრთების ნაირგვარი მოდიფიკაცია აქვს. სხვადასხვა ტემპ-რაზე განვითარებისას ბუზები სრულიად უფრთო (14°C), ჩანასახოვანფრთიანი (25°C) ან გრძელფრთიანია (31°C). რ. ნ-ს განსაზღვრავს გენოტიპი. ფენოტიპური ცვლილება წარმოიქმნება იმ გარემოს ნებისმიერი ცვლილებისას, რ-შიც ორგანიზმი ვითარდება. ხშირად ფენოტიპი ღრმად იცვლება, გენოტიპი კი უცვლელია. ამ სახის ნებისმიერი ცვლილება შექცევადია და არამემკვიდრული. ინდივიდების გარემოს საწყის პირობებში მოხვედრისას თავდაპირველი ფენოტიპი უბრუნდებათ იმავე ან მომდევნო თაობაში, იშვიათად კი რამდენიმე თაობის შემდეგ (ე. წ. ხანგრძლივი მოდიფიკაცია). 2. ფიზიოლოგიაში „რ. ნ-ის" ცნებით გამოხატავენ მთელ რიგ დამახასიათებელ რეაქციათა ერთობლიობას, მაგრამ მას ტერმინის მნიშვნელობა არა აქვს. იხ. აგრეთვე *ცვალებადობა*.

*ა. შათირიშვილი.*

**რეაქციული დნობა,** ლითონების მიღების ხერხი, რ-საც საფუძვლად უდევს ამოსაკრეფი ლითონის სულფიდისა და ჟანგეულის ($MeS+2MeO=3Me+SO_2$) ან სულ-

ფატისა და ჟანგეულის (Me+$MeSO_4$ = =2Me+$SO_2$) ურთიერთქმედება. ტყვიის მეტალურგიაში რ. დ-ს ქურის პროცესსაც უწოდებენ. პროცესი მიმდინარეობს სპეც. ქურაში, რ-შიც ტვირთავენ ტყვიით მდიდარ კონცენტრატსა და კოქსს. კაზმს შეკუმშული ჰაერით გააქრევენ. კოქსის წვისა და სულფიდების ჟანგვისას გამოყოფილი სითბოს ხარჯზე ქურაში ტემპ-რა 700—900°C-მდე ადის. ამ ტემპ-რაზე მიმდინარეობს რ. დ-ის ძირითადი ურთიერთქმედების პროცესი — პირველადი ტყვია გამოდნება. კაზმიდან თავდაპირველად ტყვიაში გადადის ლითონის 70%, ე. წ. ნაცრისფერ წიდაში — 10—16%, მტვერში — 15—20%. ნაცრისფერ წიდას ნარჩენი ტყვიის ამოსაკრეფად შახტურ ღუმელში ამუშავებენ, მტვერს კი რ. დ-ის კაზმში აბრუნებენ. რ. დ-ის პრინციპს ნაწილობრივ გამომწვარი სულფიდური კონცენტრატებიდან ტყვიის მიღების ახ. პროცესებში იყენებენ. რ. დ-თვის დამახასიათებელ ურთიერთქმედებას იყენებენ სტიბიუმის მეტალურგიაში დაჟანგული და სულფიდური კონცენტრატების დნობისას, აგრეთვე სპილენძის შტეინის *კონვერტირების* დროს.

**რეაქციული მდგომარეობა,** ფსიქოგენური რეაქციები, ფსიქიკური მოქმედების დროებითი დარღვევა, რ-იც ვითარდება მძიმე ცხოვრებისეული სიტუაციის საპასუხოდ. განარჩევენ რ. მ-ის რამდენიმე ფორმას. აფექტურ-შოკური რეაქცია, რ-იც დაკავშირებულია ძლიერ *აფექტთან* და უმეტესად მასობრივი კატასტროფის (მიწისძვრა, ხანძარი, გემის დაღუპვა და სხვ.) შემდეგ ვითარდება. ვლინდება მოძრაობითი აგზნებით ან მკვეთრი შეკავებით; თან ერთვის ძლიერი ვეგეტატიური მოშლილობა. ცნობიერების დაბინდვა, რ-საც ახასიათებს ორიენტაციის დარღვევა დროსა და გარემოში, გარე სამყაროს ფრაგმენტული აღქმა, ილუზიები, ჰალუცინაციები; რეაქციული დეპრესია ჩვეულებრივ იწვევს ფსიქ. ტრავმა, რ-იც ჯანმრთელ ადამიანში მხოლოდ დროებითი დეპრესიული გუნება-განწყობით ვლინდება. ნორმალური რეაქციებისაგან განსხვავებით, ავადმყოფის განცდები ღრმა და ხანგრძლივია; ავადმყოფი ჩაფიქრებულია, ნაკლებად მოძრავი, ჩუმად და ცოტას ლაპარაკობს. გამოყოფენ აგრეთვე რ. მ-ის ბოდვით ფორმებს, რ-ებიც უბედურების მოლოდინისა და დევნის ბოდვით ხასიათდება. რ. მ. უვითარდებათ უმეტესად ფსიქოპათიური კონსტიტუციის (იხ. *ფსიქოპათია*) პირებს მძიმე სომატური დაავადებების გადატანის შემდეგ, აგრეთვე სქესობრივი მომწიფებისა და კლიმაქსის პერიოდში. მკურნალობა: *ფსიქოტროპული საშუალებანი, ფსიქოთერაპია.*

**რებეკი** (ფრანგ. rebec<არაბ. რაბაბ), ძვ. სიმებიან-ხემიანი მუს. საკრავი. შედგება მსხლის ფორმის ხის კორპუსისაგან, რ-ის ზედა შევიწროებული ნაწილი წარმოადგენს საკრავის ყელის დასაწყისს. დეკაში მოთავსებულია 2 სარეზონატორო ხვრელი, 3 სიმი. აწყობილია კვინტაზე. გავრცელდა დას. ევრ. ქვეყნებში (XII ს.). იხმარებოდა XVIII ს. მესამე მეოთხედამდე. რ-მა გავლენა იქონია სიმებიანი საკრავების ოჯახის ჩამოყალიბებაზე.

**რებინდერი** პეტრე ალექსანდრეს ძე [21. IX (3. X). 1898, პეტერბურგი, — 12. VII. 1972, მოსკოვი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946). სოციალ. შრომის გმირი (1968). დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტის ფიზიკა-მათ. ფაკ-ტი (1924). 1942-იდან მოსკ. სახელმწ. უნ-ტის კოლოიდური ქიმ. კათედრის გამგე. „კოლოიდური ჟურნალის" მთავარი რედაქტორი (1968-იდან). რ-ის ძირითადი შრომები ეხება დისპერსიულ სისტემათა პრობლემებს, ზედაპირულად აქტ. ნივთიერებებს და სხვ. 1928 აღმოაჩინა მყარი სხეულების სიმტკიცის ადსორბციული დაწევა, რ-იც ქიმ. ლიტ-რაში ცნობილია რებინდერის ეფექტის სახელწოდებით. შრომები აქვს აგრეთვე ფიზიკა-ქიმიური მექან. დარგში. სსრკ სახელმწ. პრემია (1942). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: П. А. Ребиндер, 2 изд., М., 1971 (Материалы к биобиблиографии ученых СССР. Серия химических наук, в. 45).



პ. რებინდერი.

**რებრიანუ** (Rebreanu) ლივიუ (27. XI. 1885, ტირლიშუა, ტრანსილვანია, — 1. IX. 1944, ბუქარესტი), რუმინელი მწერალი. კრიტ. რეალიზმის თვალსაჩინო წარმომადგენელი. 1905 დაამთავრა ბუდაპეშტის სამხ. აკადემია. ნოველების პირველი კრებ. „განცდები" 1912 გამოაქვეყნა. მნიშვნელოვანია მისი რომანები „იონი" (1920), „ადამ და ევა" (1925), „ჩულეანდრა" (1927), „აჯანყება" (1932). რ-ს ნაწარმოებები თარგმნილია მრავალ ენაზე.

**რებუსი** [ლათ. rebus (მოქმ. ბრ. სიტყვისა res—ნივთი, რაიმე)—ნივთების საშუალებით], 1. გამოცანა, რ-შიც გამოსაცნობი სიტყვა ან ფრაზა მოცემულია ნახატების, ნიშნების, ასოების კომბინაციით. 2. ძნელად გამოსაცნობი, თავსატეხი რამ.

**რეგალია** (<ლათ. regalis — სამეფო), 1. ფეოდალურ ევროპაში იმპერატორის, მეფის, მსხვილი ფეოდალის მონოპოლიური უფლება გარკვეულ შემოსავალზე. მთავარი იყო ფულის მოჭრის, სასამართლო, ბაჟის, ტყისა და სხვ. რ-ები. 2. მონარქიული ხელისუფლების გარეგნული ნიშნები — გვირგვინი, სკიპტრა, ტახტი და სხვ. 3. (მოძვ.) წარჩინების ნიშანი (ორდენი და მისთ.).

**რეგარი,** 1978-იდან თურსუნზადე (სახელი ეწოდა პოეტ მ. *თურსუნზადეს* პატივსაცემად), ქალაქი ტაჯ. სსრ-ში, მდებარეობს ჰისარის ხეობის დას. ნაწილში. თურსუნზადეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური დუშანბე—თერმეზის ხაზზე. დუშანბედან 57 *კმ*. ბამბასაწმენდი, ალუმინის ქ-ნები, ქ-ნა „სტროიინსტრუმენტი".

**რეგატა** (იტალ. regata<riga — რიგი, ხაზი; სასტარტო ხაზი), დიდი, ჩვეულებრივ ტრადიციული შეჯიბრება საიალქნო და სანიჩბოსნო სპორტში; სხვადასხვა კლასის ნავების მარულა (ზოგჯერ ძრავიანი ნავებით შეჯიბრებასაც რ-ს უწოდებენ). პირველი რ. 1740 ჩატარდა ვენეციაში გონდოლიერებს შორის. XIX ს. შუა წლებიდან საიალქნო და სანიჩბოსნო სპორტში რ. ტარდება დიდ ბრიტანეთში, საფრანგეთში, გერმანიაში, იტალიაში, ესპანეთში, ბელგიაში, ხოლო XIX ს. ბოლოდან და XX ს. დასაწყისიდან — სკანდ. ქვეყნებში, რუსეთში, აშშ-ში, კანადაში, ლათ. ამერ. ქვეყნებში და სხვ. მსოფლიოში სახელი გაითქვა ჰენლის რ-მ აკად. ნიჩბოსნობაში (ტარდება 1839-იდან მდ. ტემზაზე ქ. ჰენლის რ-ნში, ლონდონის მახლობლად) და კილის რ-მ აფროსნობაში (1897-იდან კილის ყურეში, გფრ). სსრკ-ში ყოველწლიურად ტარდება ვოლგისპირეთის რ. (1937-იდან სარატოვის, კუიბიშევისა და გორკის რ-ნებში), ბალტიის ზღვის რ. (1945-იდან რიგისა და ფინეთის ყურეში) და შავი ზღვის რ. (1946-იდან სევასტოპოლის, ოდესის და იალტის რ-ნებში) აფროსნობაში; მოსკ. დიდი რ. (1961-იდან) და „ქარვის ნიჩბები" (1965-იდან ქ. ტრაკაიში, ლიტვ. სსრ) — აკად. ნიჩბოსნობაში. რ. ოლიმპიური თამაშების პროგრამაში შედის, ეწყობა აგრეთვე წინაოლიმპიური რ. აფროსნობაში. საქართველოში 1970-იდან ფოთში ტრადიციულად ტარდება შავი ზღვის რ. აკად. ნიჩბოსნობაში. იხ. აგრეთვე *ნიჩბოსნობა*.

**რეგბი** [ინგლისის ქალაქ რეგბის (Rugby) სახელის მიხედვით], სპორტული გუნდური თამაში ოვალური ბურთით სპეციალურ მოედანზე, რ-საც H-ის მსგავსი კარი აქვს. თამაშის მიზანია ბურთის ხელიდან ხელში (მხოლოდ უკან) ან ფეხით (ნებისმიერი მიმართულებით) გადაცემა და მეტოქის ჩათვლის მოედანზე დამიწება ან კარში გატანა. დასაშვებია ბურთიანი მეტოქის დაჭერა ხელით ან ძირს დაგდება მხრის დარტყმით. გამარჯვებულია გუნდი, რ-იც თამაშში, ორ 40-40 წუთიან ტაიმში, მეტ ქულას დააგროვებს. ქულები ეთვლებათ ჩათვლის მოედანზე ბურთის დამიწებისათვის (4), თამაშიდან, საჯარიმო ან თავისუფალი დარტყმიდან ბურთის კარში გატანისათვის (3), ბურთის დამიწების შემდეგ დამატებითი დარტყმისათვის (2).

თანამედროვე რ-ს ისტორია 1823-იდან იწყება (ფუძემდებლად ითვლება უ. ელისი, ქ. რეგბის კოლეჯის მოსწავლე). 1900, 1904, 1920, 1924 რ. ოლიმპიური თამაშების პროგრამაში შედიოდა. 1934 შეიქმნა სამოყვარულო რ-ს საერთაშ. ფედერაცია (ფირა).

სსრკ-ში რ-ს პირველი გუნდები 1923 შეიქმნა; 1936 და 1939 ჩატარდა ქვეყნის ჩემპიონატები, 1938 კი გათამაშდა სსრკ თასი. 50-იანი წწ. ბოლოდან რ-ს განვითარება დაკავშირებულია ბ. ეგუპოვის, გ. მრელაშვილის, პ. სოროკინისა და სხვათა სახელებთან. 1966-იდან სისტემატურად ტარდება სსრკ ჩემპიონატი. 1967-იდან რ. შეტანილია *ერთიან საკავშირო სპორტულ კლასიფიკაციაში*. 1968 შეიქმნა სსრკ რ-ს ფედერაცია, რ-იც 1975-იდან ფირას წევრი გახდა.

საქართველოში რ-ს ჩაუყარა საფუძველი 60-იან წლებში ენთუზიასტთა ჯგუფმა (ნ. ყიფიანი, ზ. მგელაძე, ჟ. ასპეკიანი, გ. ჩეჩელაშვილი, გ. ტონია, ო. დოღონაძე, ა. მელითაური, გ. ჟუჟუნაძე, ი. კიზირია და სხვ.). გ. მრელაშვილის თაოსნობით შეიქმნა რ-ს გუნდები თსუ-ში, პოლიტექ. ინ-ტში, აგრეთვე სპორტ. საზ-ბა „განთიადსა" და „სპარტაკში". 1961 შეიქმნა თბილ. რ-ს ფედერაცია, რ-ის პირველი თავ-რე (1961—65) გ. მრელაშვილი იყო. 1962 ჩატარდა თბილ. პირველობა. 1965 შეიქმნა რესპ. რ-ს ფედერაცია. 1976-იდან ტარდება საქართვ. პირველობა. 1966 თბილ. „დინამომ" სსრკ პირველობაზე II ადგილი დაიკავა; „ლოკომოტივმა", რ-იც ქვეყნის ჩემპიონატების ერთ-ერთი უცვლელი მონაწილეა, ოთხჯერ (1968, 1972, 1978, 1981) მოიპოვა III ადგილი; 1978 „ლოკომოტივმა" სსრკ თასი მოიპოვა, ხოლო 1981 „შევარდენი" სსრკ ჩემპიონი გახდა ახალგაზრდულ გუნდებს შორის. სსრკ ღირსებას სხვადასხვა დროს იცავდნენ ი. კიზირია, დ. დავითაია, ზ. და თ. მგელაძეები, თ. ბენდიაშვილი, რ. სანებლიძე, დ. კავთელაშვილი, ა. გიორგაძე, დ. კილასონია (ბრინჯაოს მედალი ევრ. თასის გათამაშებაში, 1979), ვ. აბაშიძე, ზ. ხარშილაძე, მ. თუშიშვილი, მ. ჯვარიძე; სსრკ ახალგაზრდული ნაკრების შემადგენლობაში ევრ. ახლგაზრდულ ჩემპიონატში 1978 ი. შავდიამ ბრინჯაოს, ხოლო 1979 მ. ხარშილაძემ და ნ. ლიპარტელიანმა ვერცხლის მედლები მოიპოვეს. 1981—84 სსრკ ჩემპიონატებში საქართველოდან მონაწილეობდა უმაღლესი ლიგის 2 გუნდი—თბილ. „ლოკომოტივი" და ქუთ. „სახლმშენი".

*ლიტ.*: Пулэн Р., Регби. Игра и тренировка, [пер. с франц.], М., 1978; Сорокин А., Регби, 2 изд., М., 1968.

*დ. თაქთაქიშვილი.*




რეგენერატორი. თბოგადამტანის უწყვეტი გადართვის რეგენერატორის სქემა: 1—წყობური; 2—საჰაერო მილყელი; 3—აირის ხოკერი.

**რეგენერატორი** (<ლათ. regenero — ხელახლა ვაწარმოებ) თბოტექნიკაში, თბოგადამცემი, რ-შიც სითბოს გადაცემა ხდება თბოგადამტანების რიგრიგობით შეხებით აპარატის ერთსა და იმავე ზედაპირთან. „ცხელ" თბოგადამტანთან შეხების დროს რ-ის კედლები ცხელდება, „ცივთან" — ცივდება (თბოგადამტანი კი, შესაბამისად, ცივდება და ცხელდება). რ. შედგება რამდენიმე კამერისაგან, რ-ებიც შევსებულია აგურის

წყობით (წყობურით). თბოგადამცემის პერიოდული გადართვის რ. უზრუნველყოფს ჰაერის გახურებას 1000—1200°C-მდე, უწყვეტი გადართვისა (ნახ.) — 400°C-მდე; მაგრამ მეორე სახის რ. გაცილებით უფრო კომპაქტური და იაფია, ვიდრე პირველი. რ-ის გამოყენების შესახებ იხ. სტატიაში *თბოგადამცემი აპარატი.*

**რეგენერაცია** (გვიანდ. ლათ. regeneratio — აღორძინება, აღდგენა) ბ ი ო ლ ო გ ი ა შ ი, ორგანიზმის ნაწილების ხელახალი განვითარება, აღდგენა. რ. ორგანიზმის შეგუებითი რეაქციაა და მოიცავს მისი ნაწილების (უჯრედი, ქსოვილი, ორგანო, მთელი სხეული) აღდგენას როგორც ფუნქციონირების შედეგად გაცვეთისას (ფიზიოლ. რ.), ისე დაზიანების შემდეგ (რეპარაციული რ.). ფიზიოლ. რ. ახასიათებს ყველა ორგანიზმს, თუმცა სხვადასხვა ქსოვილს იგი სხვადასხვა დონით აქვს გამოხატული. რეპარაციული რ-ის უნარი უფრო თვალსაჩინოა დაბალი ორგანიზაციის ცხოველებში და აგრეთვე ინდივიდ. განვითარების ადრეულ სტადიებზე, მაგრამ ორგანიზაციის გართულებასთან და ასაკის მატებასთან ერთად იგი კი არ იკლებს, არამედ უფრო ნატიფი და სრულყოფილი ფორმით ხორციელდება. რ-თვის აუცილებელია შესაბამისი პირობები. რ-ით წარმოქმნილი ნაწილი (რ ე გ ე ნ ე რ ა ტ ი) შეიძლება დაკარგულის მსგავსი (ტიპური რ. ანუ ჰომომორფოზი) ან მეტნაკლებად განსხვავებული (ატიპური რ. ანუ ჰეტერომორფოზი) იყოს. რეგენერატი წარმოიქმნება ნარჩენზე ახ. ქსოვილების წამატებით (ეპიმორფოზი), ნარჩენი ქსოვილების გადაჯგუფებით (მორფალაქსისი) ან თვით ნარჩენის გადიდებით (ენდომორფოზი ანუ რეგენერაციული ჰიპერტროფია). სხეულის მცირე ნაწილიდან მთელი ორგანიზმის რ-ს ს ო მ ა ტ უ რ ე მ ბ რ ი ო გ ე ნ ე ზ ს ა ც უწოდებენ.

*ლ. ნათაძე.*

რ. მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი. განარჩევენ ფიზიოლ., რეპარაციულ და პათოლ. რ-ს ტრავმისა და სხვა პათოლ. დროს, როდესაც აღინიშნება უჯრედების მასობრივი დაღუპვა, ქსოვილის აღდგენა ხდება რ ე პ ა რ ა ც ი უ ლ ი რ-ის ხარჯზე. თუ რეპარაციული რ-ის შედეგად დაკარგული ნაწილი შეიცვალა ტოლფასიანი სპეციალიზებული ქსოვილით, რ. სრულია; თუ აღდგენა ხდება არასპეციალიზებული შემაერთებელი ქსოვილით, რ. არასრულია. რ-ის პროცესზე დიდ გავლენას ახდენს ასაკი, ნივთიერებათა ცვლის თავისებურებანი, ნერვული და ენდოკრინული სისტემის მდგომარეობა, კვება, დაზიანებული ქსოვილის სისხლით მომარაგება, თანმხლები დაავადებანი და სხვ. ზოგჯერ რ. პ ა თ ო ლ ო გ ი უ რ ხასიათს ღებულობს; ასეთ შემთხვევაში წყლული დიდხანს არ შეხორცდება, გადატეხილი ძვლები არ შეიზრდება, ერთი სახის ქსოვილი გარდაიქმნება მეორე სახის ქსოვილად (*მეტაპლაზია*). მკურნალობა გულისხმობს რ-ის სტიმულაციას და პათოლ. რ-ის თავიდან აცილებას.

რ. მ ც ე ნ ა რ ე ე ბ შ ი. მცენარეთა დაბალი განვითარების ჯგუფებს, რ-თაც ნაკლებად აქვთ გამოხატული დიფერენციაცია, რ-ის მაღალი უნარი ახასიათებს. ხავსის ბევრ სახეობას სხეულის ყოველი უჯრედიდან პოტენციურად ახ. მცენარის განვითარება შეუძლია. უმაღლეს მცენარეებში დიფერენციაციის ხარისხი მაღალია და რ-ის პროცესიც შესაბამისად გართულებულია. დაკარგული ორგანოს ან მისი ნაწილის აღდგენა წარმოებს უშუალოდ დაზიანების ადგილას (რესტიტუცია) ან მცენარის სხვა ნაწილში მერისტემული ქსოვილების ცხოველმოქმედების შედეგად (რეპროდუქცია). მცენარისაგან ნაწილის მოშორება და მისგან ახ. მცენარის წარმოქმნა რეპროდუქციული რეგენერაციაა, რ-იც საფუძვლად უდევს მცენარეთა ვეგეტატიურ გამრავლებას (კალმით, ამონაყრით, კვირტით, ბოლქვით და სხვ.). რ-ს, რ-იც უზრუნველყოფს მცენარის დაკარგული და დაზიანებული ნაწილების აღდგენას, ვეგეტატიურ გამრავლებას, დიდი მნიშვნელობა აქვს მემცენარეობისათვის, მეხილეობისათვის, მეტყევეობისა და დეკორ. მებაღეობისათვის, აგრეთვე ორგანიზმის განვითარების პრობლემების შესწავლისათვის. რ-ის პროცესში დიდ როლს თამაშობს ზრდის ნივთიერებები.

*ლიტ.*: Г о ф м а н-К а д о ш н и к о в П. Б., П е т р о в Д. Ф., Биология с общей генетикой, М., 1966; С к о в р о н С., Общая биология, пер. с польск., М., 1968. *გ. ღვალაძე.*

რეგენსბურგი. ქვის ხიდი (1135—46) და სანქტ-პეტერის ტაძარი (დაახლ. 1250—1525).



**რეგენსბურგი** (Regensburg), ქალაქი გფრ-ში, ბავარიის მხარეში, მდ. დუნაის ნაპირზე, მდ. რეგენის შესართავთან. 133 ათ. მცხ. (1980). ნავსადგური (რ-იდან იწყება რეგულ. ნაოსნობა დუნაიზე). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ელექტროტექ., ქიმ. მრეწვ., საერთო მანქანათმშ., გემთსაშენი, კვების (მ. შ. ლუდის), პოლიგრ. მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება. უნ-ტი (დაარსდა 1962).

რ. დაარსდა კელტური დასახლებისა და რომაული სიმაგრის ადგილზე. ადრეულ შუა საუკუნეებში ბავარიის ჰერცოგებისა და *კაროლინგების* რეზიდენცია იყო, 1245—1803 — საიმპერიო ქალაქი, 1663—1806 — საიმპერიო სეიმების მოწვევის ადგილი. 1810 შეუერთდა ბავარიას. ძვ. ქალაქი გაშენებულია ძვ. რომაული ბანაკის ტერიტორიაზე, ნაწილობრივ მდ. დუნაის მარცხ. ნაპირზე. ხუროთმოძღვრული ძეგლებია: რომანული ეკლესიები, ემერამსკირხე (VIII—XIII სს.) და იაკობსკირხე (1150—1200), ძვ. კაპელა (1002), სანქტპეტერის გოტიკური ტაძარი (დაახლ. 1250—1525; კოშკები — XIX ს. შუა წლები) და ძვ. რატუშა (1356), პატრიციების რომანული და გოტიკური სახლები (XII—XIV სს.), რენესანსული და ბაროკოული ეკლესიები. მუზეუმები, სამხატვრო გალერეები.

**რეგენტი** (ლათ. regens, ნათ. ბრ. regentis — მმართველი), მონარქიულ სახელმწიფოებში სახელმწიფოს მეთაურის უფლებამოსილებათა დროებით შემსრულებელი პირი ან კოლეგია (ს ა რ ე გ ე ნ ტ ო ს ა ბ ჭ ო) მონარქის მცირეწლოვანების, ხანგრძლივი ავადმყოფობის, არაქმედუნარიანობისა და სხვ. შემთხვევაში. რეგენტობის დაწესებისა და მისი განხორციელების პირობები მოწესრიგებულია კონსტ. ნორმებით ან განსაკუთრებული კანონით.

**რეგერი** (Reger) მაქს (19. III. 1873, ბრანდი, ზემო პფალცი, — 11. V. 1916, ლაიფციგი), გერმანელი კომპოზიტორი, ორგანისტი, დირიჟორი. კომპოზიციას სწავლობდა ჰ. რიმანთან (1890—93), სამეფო კარის კაპელას ხელმძღვანელობდა მაინინგენში, კომპოზიციას ასწავლიდა მიუნხენში, ლაიფციგში (1911—14). რ-ის შემოქმედებაში წარმოდგენილია ყველა ჟანრი, გარდა ოპერისა. მისი საკრავიერ მუსიკა არაპროგრამულია. გამონაკლისს წარმოადგენს 4 პოემა სიმფ. ორკესტრისათვის (1913). რ-ის შემოქმედებითი სტილი ძირითადად ბახის, ბრამსისა და ვაგნერის ჰარმონიის ზეგავლენით ჩამოყალიბდა (ბახს მიუძღვნა საორგანო სიუიტა „ბახის ხსოვნას“, 1894—95). რ-ის შემოქმედებაში თავი იჩინა ნეოკლასიციზმის ტენდენციებმა (ძვ. სტილის კონცერტი ორკესტრისათვის, 1912; საორკესტრო ვარიაციები და ფუგა მოცარტის თემებზე, 1914).

**რეგიომონტანუსი** [ლათ. Regiomontanus — კენიგსბერგელი, იოჰანეს მ ი უ ლ ე რ ი ს (Müller) ფსევდონიმი] [6. VI. 1436, კენიგსბერგი (ფრანკონია, გერმ. ისტ. ოლქი),— 6. VII. 1476, რომი], გერმანელი ასტრონომი და მათემატიკოსი. გ. *პურბახის* მოწაფე. 1461—68 ცხოვრობდა იტალიაში, ეცნობოდა ბერძენ მათემატიკოსთა და ასტრონომთა შრომებს. 1468—71 ვენის უნ-ტის პროფესორი. 1471-იდან დასახლდა ნიურნბერგში, სადაც აუშენეს ობსერვატორია, ასტრონ. იარაღების სახელოსნო და ტიპოგრაფია. 1475-იდან გადავიდა რომში პაპის მიწვევით კალენდრის სრულყოფის სამუშაოსთან დაკავშირებით.

რ-მა გამოიკვლია და ლათინურად თარგმნა პტოლემეს „ალმაგესტი“. თავის მიერ აგებულ საბეჭდ დაზგაზე დაბეჭდა პურბახის ასტრონ. შრომები, სხვადასხვა კალენდარი და პტოლემეს თეორიის საფუძველზე თავის მიერ შედგენილი ასტრონ. ცხრილები—ეფემერიდები. წამოაყენა ზღვაზე გრძედების განსაზღვრის მეთოდი და გააუმჯობესა განედების განსაზღვრის მეთოდი, დააკვირდა 1472 წ. კომეტას. მისი ტრიგონ. შრომების მეშვეობით (უმთავრესია „ხუთი წიგნი სხვადასხვა სახის სამკუთხედების შესახებ“, გამოიცა 1533, სიკვდილის შემდეგ) სფერული ტრიგონომეტრია და ტრიგონომეტრია სიბრტყეზე დამოუკიდებელ დისციპლინებად იქცნენ; შეადგინა ტრიგონ. ცხრილები, რ-ებშიც პირველმა გამოიყენა ათწილადური სისტემა.

*ლიტ.*: Б е р р и А., Краткая история астрономии, пер. с англ., 2 изд., М.—Л., 1946.

**რეგიონალიზმი**, რ ე გ ი ო ნ ა ლ ი ზ მ ი (<ლათ. regionalis, ინგლ. regional— ადგილობრივი, საოლქო), 1. მიმდინარეობა 1930-იანი წწ. ამერიკულ ფერწერაში. რ-ის წარმომადგენლებმა ამერიკული *პრიმიტივიზმი* რამდენადმე შეუხამეს *ექსპრესიონიზმს*, განსაკუთრებით გერმ. „ახალ საგნობრიობას“. ისინი ასახავდნენ აშშ-ის ყოფას, ლანდშაფტს, ისწრაფოდნენ რეალური სამყაროსათვის მიენიჭებინათ ექსპრესიული (ტ. ჰ. ბენტონი, ჯ. ს. კერი) ან ცივი, განყენებული, უმოძრაო ფორმები (გ. ვუდი). 2. ამ ტერმინით ხშირად აღნიშნავდნენ XX ს. არქიტექტურის სხვადასხვა მიმდინარეობას, რ-ებიც ითვალისწინებენ უძველეს ან ხალხურ არქიტ. ტრადიციებს, ბუნებრივ და კლიმ. პირობებს.

**რეგიონი** (<ლათ. regio—ქვეყანა, ოლქი), დიდი ტერიტორიული ერთეული (მაგ., ბუნებრივი, ეკონომიკური, პოლიტიკური და სხვ.). რ ე გ ი ო ნ უ ლ ი — ამა თუ იმ გარკვეული ტერიტორიის (რაიონის, ოლქის, ქვეყნის, ქვეყნების ჯგუფის) კუთვნილი.

**რეგიონული მეტამორფიზმი**, ქანების იმ მეტამორფულ გარდაქმნათა ერთობლიობა, რ-ებიც მიმდინარეობს სიღრმული ტრანსმაგმური ხსნარების (ფლუიდების), ორიენტირებული (ცალმხრივი) და ჰიდროსტატიკური (ყოვლისმხრივი) წნევისა და ტემპ-რის გავლენით. რ. მ. გამოიხატება ვრცელი რეგიონების ფარგლებში ქანების სტრუქტურისა და მინერ. შედგენილობის ძლიერ გარდაქმნაში, რაც დაკავშირებულია დანაოჭებასა და ოროგენეზისთან. რ. მ-ის შედეგად წარმოიქმნება ფილიტები, კრისტ. ფიქლები, გნაისები, ამფიბოლიტები და სხვა ქანები.

**რეგიონული სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი ამიერკავკასიისა** ს ს რ კ ჰ ი დ რ ო მ ე ტ ე ო რ ო ლ ო გ ი ი ს ა და

გარემოს კონტროლის სახელმწიფო კომიტეტისა, თავისი არსებობის ისტორიას ითვლის 1844-იდან, როდესაც თბილისში ფაქტობრივად მუშაობა დაიწყო მაგნ.-მეტეოროლ. ობსერვატორიამ (1867-იდან ფიზ., 1924-იდან—გეოფიზ. ობსერვატორია). 1953—62 ეწოდებოდა თბილ. სამეცნ.-კვლ. ჰიდრომეტეოროლ. ინ-ტი, 1962—80—ამიერკავკ. სამეცნ.-კვლ. ჰიდრომეტეოროლ. ინ-ტი. ინ-ტს აქვს 22 განყ-ბა და ლაბორატორია, მ. შ. განყ-ბები ბაქოსა და ერევანში. ინ-ტის საქმიანობის ძირითად მიმართულებებს წარმოადგენს მეტეოროლ., აგრომეტეოროლ., გლაციოლოგიური და ჰიდროლ. პროგნოზების დადგენა და მავნე მეტეოროლ. მოვლენებზე (თოვლის ზვავები, სეტყვა და სხვ.) აქტ. ზემოქმედების მეთოდების დამუშავება და სრულყოფა; ნალექების რეგულირების (გამოწვევა და გადანაწილება) ეფექტური გზების ძიება ამიერკავკ. ფიზ.-გეოგრ. პირობების შესაფერისად; ჰიდრომეტეოროლ., კლიმ. და აგრომეტეოროლ. რესურსების შესწავლა; ატმ., მდინარეების, წყალსატევებისა და ნიადაგის გაჭუჭყიანების თავისებურების შესწავლა და პროგნოზის მეთოდების დამუშავება. ინ-ტში ჩატარებული მრავალი გამოკვლევა დანერგილია ამიერკავკ. და სხვა რეგიონების ჰიდრომეტსამსახურის ქვედანაყოფებში. კვლევის შედეგები ქვეყნდება ინ-ტის „შრომებში" (1956-იდან) და ცალკე მონოგრაფიებად. *გ. სვანიძე.*

**რეგიონული შეთანხმება,** მრავალმხრივი საერთაშორისო ხელშეკრულება, რ-ის მონაწილენი განსაზღვრული გეოგრაფიული, რ-ნის (რეგიონის) სახელმწიფოები არიან. რ. შ. შეიძლება დაიდოს პოლიტ., ეკონ., სამხ., მეცნ.-ტექ., კულტ. და სამართ. დარგში. გაეროს წესდების VIII თავი შესაძლებლად მიიჩნევს რ. შ-ის დადებას, თუკი იგი მშვიდობისა და უშიშროების მიზნებს ემსახურება. როგორც წესი, რ. შ. დაიდება ადგილ. დავის გადაწყვეტის, აგრეთვე გაეროს წესდების შესაბამისად კოლექტ. თავდაცვის ორგანიზაციის მიზნით. რ. შ-ის საფუძველზე იქმნება შესაბამისი რეგიონული ორგანიზაციები (მაგ., *აფრიკის ერთობის ორგანიზაცია*). სსრკ ყოველთვის დიდ ყურადღებას უთმობდა იმ რ. შ-ებს, რ-ებიც მიზნად ისახავდნენ აგრესიის თავიდან აცილებას, უშიშროების დაცვის კოლექტ. სისტემის შექმნას. სსრკ-ის ინიციატივით ევროპაში დაიდო მთელი რიგი რ. შ-ები. ისინი მიზნად ისახავენ როგორც სოციალ. ქვეყნების სამხ. თანამშრომლობას (ვარშავის 1955 ხელშეკრულება), ისე სრულიად ევრ. უშიშროების დაცვის უზრუნველყოფას (ჰელსინკის დასკვნითი აქტი, 1975). ამავე დროს იმპერიალ. ქვეყნები ცდილობენ გამოიყენონ რ. შ-ები სსრკ-ისა და სხვა სოციალ. სახელმწიფოების საზღვრების გასწვრივ აგრესიული ბლოკების ქსლის შესაქმნელად. *ლ. ალექსიძე.*

**რეგისტანი** (სპარს., სიტყვასიტყვით — ქვიშით დაფარული ადგილი<რეგ— ქვიშა და სტან—ადგილი; ტაჯ. რეგისტონ), საზეიმო მოედანი შუა აზ. ქვეყნებში, განსაკუთრებით ცნობილია სამარყანდის რ. (XV—XVII სს.). თავდაპირველად, XVI ს. I ნახევარში გეგმით კვადრ. მოედნის პერიმეტრზე გააშენეს მონუმ. ნაგებობანი. დას. მხარეს 1417—20 აგეს ულუღ-ბეგის მედრესე; აღმ. მხარეს 1424 — ულუღ-ბეგის ხანაგა, ჩრდ. მხარეს 1420-იან წლებში — მირზოის ქარვასლა, ხოლო სამხრ. მხარეს 1430-იან წლებში — ალიკა ქუქელდოშის და მუყათას მეჩეთები. 1510-იან წლებში, მოედნის სამხრ-ით ააშენეს აბუსაიდის მედრესე. რ-ის შენობათა ნაწილი XVII ს. I ნახევარში აიღეს და ბევრი რამ გადააკეთეს. 1619—1635/36 ულუღ-ბეგის მედრესეს წინ, ხანაგის ადგილზე, აღმართეს შირ-დორის მედრესე (ხუროთმოძღვარი აბულ-ჯაბარი, დეკორის ოსტატი მუჰამად აბასი). 1646/47 — 1659/60 მირზოის ქარვასლის ადგილზე ააშენეს თილია-ქარის მედრესე. ეს ნაგებობები განლაგებულია „კოშის" საქალაქთმშენებლო ხერხის გამოყენებით (ულუღ-ბეგის მედრესეს სარკისებრ ასლს წარმოადგენს შირ-დორის მედრესე) და ქმნის დიდებული ძეგლების ანსამბლს.

*ლიტ.:* Крюков К. С., Регистан. [Памятник архитектуры], 4 изд., Таш., 1970.

**რეგისტანი,** ქვიშიანი უდაბნო ირანის მთიანეთის აღმ. ნაწილსა და ავღანეთში. ფართ. დაახლ. 40 ათ. *კმ*², სიმაღლე 1500 *მ*-იდან (აღმ.) 800 *მ*-მდე (დას.). ვაკე ზედაპირზე ქვიშის სერები და მოძრავი ბარხანებია. ჰავა სუბტროპ., კონტინენტური, მშრალი. ნალექები დაახლ. 100 *მმ* წელიწადში. მცენარეულობით ღარიბია. ხეობებში და მოსაზღვრე მთების ძირას ადგილ-ადგილ ოაზისებია, დიდი მდ-ების კალაპოტების გასწვრივ — ტუგაის ტიპის მცენარეულობა. რ-ის ჩრდ. ნაწილში გადის გზატკეცილი ყანდაარი (ავღანეთი)—კვეტა (პაკისტანი).

**რეგისტრაცია ავტომატური,** ტექნოლოგიური პროცესების, მანქანების მუშაობისა და საკვლევი მოვლენების დამახასიათებელი სიდიდეების ავტომატური გარდაქმნა და დოკუმენტური ჩაწერა. სარეგისტრირებელი ინფორმაცია ფიქსირდება მასალა-მატარებელზე (ქაღალდზე, ფოტომასალაზე, ფერომაგნ. აფსკზე და ა. შ.). მარეგისტრირებლად იყენებენ ფანქარს, კალამს, საჭრისს, სინათლის ან ელექტრონულ სხივს, მაგნ. თავს, ლითონის ელექტროდს და სხვ.

რ-ს ახორციელებენ ავტომ. მარეგისტრირებელი ხელსაწყოებით (მხ), რ-თა შედგენილობაში შედის ჩანაწერის მატარებელი, მარეგისტრირებელი ორგანო, ინფორმაციის მატარებლისა და მარეგისტრირებელი ორგანოს გადასაადგილებელი მოწყობილობა. რთულ ხელსაწყოებში შეიძლება გამოყენებული იყოს ამძრავი მოწყობილობა (საათის მექანიზმი, ავტომატური *რეგულატორი*, *მიმყოლი სისტემა*, *რელე*, იმპულსური, სინქრონული ელექტროძრავები და სხვ.) და რამდენიმე მარეგისტრირებელი ორგანო. ისეთ მოწყობილობას, რ-იც გარე ზემოქმედებით იმართება, ეწოდება შემსრულებელი გარდამქმნელი.

საზომ-საინფორმაციო სისტემებში მხ-ს უერთებენ სხვადასხვა *გადამწოდს*, საზომ ხელსაწყოს, გამომთვლელ მოწყობილობას, ტელეგაზომვისა და ტელემართვის აპარატურას და სხვ. გარდასაქმნელი ენერგიის სახეობის მიხედვით მხ არის მექანიკური, ოპტიკური, ელექტრული, მაგნიტური, გამოყენების სფეროს მიხედვით — სამრეწვ., ლაბორ., სააღრიცხვო, ნავიგაციური, მეტეოროლ. და სხვ. სტრუქტურის მიხედვით უმარტივესია რომელიმე ხდომილობის (მაგ., მანქანის ამუშავების ან გაჩერების) მაუწყებელი ხელსაწყო (ქრონოგრაფი, რელეური ელემენტი და სხვ.).

გარდაქმნის მეთოდების მიხედვით რ-ის მოწყობილობები 4 ჯგუფად იყოფა: უშუალო გარდაქმნის, მიმყოლი, გამშლელი და ციფრული სისტემები.

**რეგისტრაცია სისხლისსამართლებრივი,** კრიმინალისტიკური აღრიცხვა, დანაშაულის გახსნისა და თავიდან აცილებისათვის საჭირო ობიექტების ნიშანთა ფიქსაციის ხერხებისა და საშუალებების, აგრეთვე მათ შესახებ არსებული ცნობების დაცვისა და სისტემატიზაციის ერთობლიობა. ეს ობიექტებია დამნაშავეები, დაკავებულები, უკვალოდ დაკარგულები, გვამები, ნივთები და სხვ. ხშირად რ. ს-თვის იქმნება კარტოთეკები (სარეგისტრაციო ბარათები, რ-ებზედაც ფიქსირებულია ინფორმაცია ობიექტების შესახებ), ზოგჯერ — თვით ამ ობიექტების კოლექციები. რეგისტრაციის მონაცემებს იყენებენ გამომძიებისა და სასამართლოს ორგანოები ობიექტთა *იდენტიფიკაციისათვის*, მათი ძებნისათვის და ა. შ. ადამიანების რ. ს. ხდება ანკეტური მონაცემებით, გარეგნული ნიშნების მიხედვით; განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება ხელის თითების პაპილარული ხაზების რეგისტრაციას (იხ. *დაქტილოსკოპია*). იქმნება ე. წ. ათთითიანი, ხუთთითიანი და ერთთითიანი კარტოთეკები.

რეგისტანი სამარყანდში. საერთო ხედი.

რეგისტანი სამარყანდში. გეგმა: 1—ულუღ-ბეგის მედრესე; 2—შირ-დორის მედრესე; 3—თილია-ქარის მედრესე; 4—ჩარსუ.

**რეგისტრი** (გვიანდ. ლათ. registrum — სია, ჩამოთვლა), 1. ადამიანის ხმის ან მუსიკალური საკრავის ბგერათა რიგის დიაპაზონის ნაწილი, რ-საც განსაზღვრული ადგილი უჭირავს სიმაღლის მიხედვით. არსებობს მაღალი, საშ. და დაბალი რ. 2. სხვადასხვაგვარად აწყობილი ერთგვარი ტემბრის მილების (ორგანი), სიმების (კლავესინი) თუ ენაკების (ფისგარმონია, აკორდეონი) ჯგუფი.

**რეგისტრი** ელექტროკავშირგაბმულობაში, მოწყობილობა ავტომატური ტელეფონისა და ტელეგრაფის სადგურებში, აგრეთვე კავშირგაბმულობის კვანძებში, რ-ის დანიშნულებაა სამისამართო სააბონენტო ინფორმაციის მიღება და ჩაწერა ციფრების სახით. ჩაწერილ ინფორმაციას იყენებენ აბონენტთა შორის შეერთებათა დასამყარებლად, აგრეთვე კავშირგაბმ. მომსახურებისათვის გადასახადის დასარიცხად. რ. ამაღლებს საკომუტაციო დანადგარების, დამაკავშირებელი ხაზებისა და კავშირგაბმ. არხების გამოყენების კოეფიციენტს.

**რეგისტრი** ციფრული გამომთვლელი მანქანისა (ცგმ), გამომთვლელი მანქანის მეხსიერების ნაწილი, რ-ის დანიშნულებაა *კოდების* დახსომება ან მათი გარდაქმნა. ყოველ ცგმ-ში სხვადასხვა დანიშნულების რ-ებია (მაგ., ცენტრ. მართვის მოწყობილობის რ., არითმ. მოწყობილობის რ., დამხსომებელი მოწყობილობის რიცხვისა და მისამართის რ. და სხვ.). რ. უმეტეს შემთხვევაში წარმოადგენს ერთნაირი ტიპის ორპოზიციური დამხსომებელი ელემენტების ჯაჭვს, ე. წ. *ტრიგერებს*. რ-ის ტრიგერებში ინფორმაციის შეტანას ეწოდება რ-ში რიცხვის შეტანა, ხოლო ინფორმაციის გამოტანას—რიცხვის ამოკითხვა. ამ ოპერაციას ასრულებენ მიმდევრობით. ინფორმაცია გადაიცემა თანრიგობრივად (ერთმანეთის მიმდევრობით) და პარალელურად (ინფორმაციის ყველა თანრიგი გადაიცემა ერთდროულად).

ცგმ-ში გამოყენებული რ-ების რაოდენობას და თითოეული რ-ის თანრიგთა რაოდენობას, აგრეთვე რ-ის კონსტრუქციას განსაზღვრავენ მანქანის სტრუქტურის, *ბრძანებათა სისტემისა* და მანქანაში გამოყენებული ელემენტების სახეობის მიხედვით. რ-ის თანრიგთა რაოდენობა შეესაბამება ერთ მანქანურ სიტყვას ან უდრის ცგმ-ის ბრძანების თანრიგთა რაოდენობას. ცგმ-ის რ-ების მეშვეობით ინფორმაციას გადააადგილებენ მარცხნივ ან მარჯვნივ ერთი ან რამდენიმე თანრიგით.

რ-ის მუშაობას აფასებენ უმთავრესად სწრაფქმედებით, ე. ი. მისი დამხსომებელი ელემენტების გადართვის დროის ხანგრძლივობით. *ბ. მებუკე.*

**რეგლამენტაცია** (ფრანგ. règlementation), რისამე ზუსტად განსაზღვრა, დადგენა; გარკვეული წესებისადმი დაქვემდებარება, მოწესრიგება.

**რეგლამენტები პეტრე I-ისა,** საკანონმდებლო აქტები, რ-ებიც განსაზღვრავდნენ XVIII ს. I მეოთხედის რეფორმათა პროცესში შექმნილ ახალ დაწესებულებათა სტრუქტურასა და ამოცანებს. ესენია სამხ. წესდებები („სამხედრო არტიკული“, 1716, „სამხედრო სახმელეთო წესდება“, 1716, „საზღვაო წესდება“, 1720), „გენერალური რეგლამენტი“ კოლეგიებისათვის (1720), „სასულიერო რეგლამენტი“ სინოდისათვის (1721), „მთავარი მაგისტრატის რეგლამენტი“ (1721), „საადმირალოს რეგლამენტი“ (1722). რეგლამენტები მეფემ სახელმწ. დაწესებულებათა ხელმძღვანელებსა და წოდებების (თავადაზნაურობის, ვაჭრების, სამღვდელოების) წარმომადგენლებთან ერთად შეიმუშავა; დას. ევრ. კანონმდებლობიდან ნასესხები ნორმები რუს. პირობებს შეუხამდა. რეგლამენტებმა ხელი შეუწყვეს სახელმწ. აპარატის ცენტრალიზაციას, არმიისა და ფლოტის განმტკიცებას, ამასთანავე, გააფართოვეს გაბატონებულ წოდებათა უფლებები და პრივილეგიები.

**რეგლამენტი** (ფრანგ. règlement<règle—წესი), 1. სახელმწიფო ორგანოს, დაწესებულების, ორგანიზაციის მუშაობის განმსაზღვრელი წესების ერთობლიობა და ამ წესების დამდგენი აქტის სახელწოდება (მაგ., სსრკ უმაღლესი საბჭოს რეგლამენტი 1979). 2. წარმომადგენლობით ორგანოთა სხდომების, კრებების, კონფერენციების, სესიებისა და ყრილობების ჩატარების წესი. 3. საერთაშ. კონგრესებისა და კონფერენციების ზოგიერთი აქტის სახელწოდება (მაგ., ვენის რ. 1815).

**რეგლანი** (Raglan) ფიცროი ჯეიმზ ჰენრი სამერსიტ (30. IX. 1788, ბედმინტონი, გლოსტერშირი, — 28. VI. 1855, სევასტოპოლის მახლობლად), ბარონი (1852) ბრიტანეთის ფელდმარშალი (1854), 1804-იდან არმიაში იყო. მონაწილეობდა ნაპოლეონის წინააღმდეგ ომში (1808-იდან გენ. ა. *უელინგტონის* ადიუტანტი 1810-იდან — მისივე მდივანი). 1852 დაინიშნა გენ.-ფელდცოიგმაისტერად; ყირიმის ომის (1853—56) დროს 1854-იდან დანიშნეს ბრიტ. საექსპედიციო არმიის მთავარსარდლად. რ. წინააღმდეგი იყო ყირიმში ბრიტ. ჯარების გადასხმისა, მაგრამ იძულებული გახდა მთავრობის ბრძანებას დამორჩილებოდა.

**რეგლეტი** (ფრანგ. réglette<règle — სახაზავი), საამწყობო წარმოებაში *სახარვეზო მასალის* სახესხვაობა — ლითონის ან პლასტმასის ფირფიტა. მისი სისქეა 6—16 *პუნქტი* (დაახლ. 2,25—6 *მმ*), ხოლო სიგრძე 2—6 *კვადრატი* (36—108 *მმ*); იყენებენ სათაურებისა და ილუსტრაციების ტექსტისაგან გამოსაყოფად, სვეტების დასაყოფად და ა. შ.

**რეგრესი** (ლათ. regressus — უკუსვლა), განვითარებაში მაღლიდან დაბლისაკენ გადასვლის ტენდენცია, რ-იც გამოიხატება ორგანიზაციის ნაკლებ სრულყოფილ დონეზე თვისებრივად ახ. სტრუქტურის გამოვლინებით. განვითარება ხდება პროგრ. და რეგრესული ცვლილებების ერთიანობითა და წინააღმდეგობრივი ურთიერთკავშირით. ისტ. განვითარებაში რ-ის ფორმებია კონტრრევოლუცია, რეაქცია და ა. შ. რ. დამახასიათებელია ანტაგონისტური საზ-ბისათვის, მაგრამ ამით ისტ. წინსვლა არ ჩერდება. „ისტორია ერთ ადგილას არაა გაჩერებული კონტრრევოლუციების დროსაც კი“ (ლენინი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 23, გვ. 352). ამიტომ რ. არის არა დაბრკოლება განვითარებაში, არამედ პირიქით, თვით განვითარების აუცილებელი პირობა. *ვ. კალანდარიშვილი.*

**რეგრესი** ბიოლოგიაში, დაღმავალი განვითარება, უკუგანვითარება ცოცხალ ბუნებაში. რ. გამოიხატება ევოლ. პროცესში ორგანიზმთა ამა თუ იმ ჯგუფის (*პოპულაცია*, *სახეობა*, *ოჯახი* და მისთ.) ინდივიდების რაოდენობის შემცირების, განსახლების ტერიტ. (*არეალის*) შეზღუდვით და ამის შედეგად — ჯგუფის დაქვემდებარებული დანაყოფების რაოდენობის შემცირებით, ე. ი. მისი მრავალგვარობის დაქვეითებით (ე. წ. ბიოლოგიური რ.). რ-ის შედეგია ჯგუფის სრული *ამოწყდომა* ან მისი ცალკეული წარმომადგენლების იშვიათ ფორმებად ანუ *რელიქტებად* (ე. წ. „ცოცხალ ნამარხებად“) ქცევა. ბიოლ. რ. უმეტესად ხდება ორგანიზაციის მეტ-ნაკლები გამარტივებით (ე. წ. მორფოფიზიოლ. რ.), რ-ის უკიდურესი გამოხატულებაა ე. წ. *კატამორფოზი* ანუ *დეგენერაცია*. ბიოლ. რ. შეიძლება მოჰყვეს ორგანიზაციის ძლიერ სპეციალიზაციასაც. ორგანიზაციის გამარტივება, თვით დეგენერაციაც კი, გარკვეულ სპეციალიზებულ პირობებში (*პარაზიტიზმი*, მჯდომარე ცხოვრების წირი) ჯგუფის ბიოლ. პროგრესს უზრუნველყოფს. იხ. *პროგრესი*.

*ლიტ.*: Шмальгаузен И. И., Проблемы дарвинизма, 2 изд., М., 1969.
*ლ. ნათაძე.*

**რეგრესია** ალბათობის თეორიასა და მათემატიკურ სტატისტიკაში, რაიმე სიდიდის საშუალო მნიშვნელობის დამოკიდებულება ერთ ან რამდენიმე სხვა სიდიდისაგან. თუ ცნობილია $Y$ შემთხვევითი სიდიდის *განაწილება*, როცა $X$ სიდიდე (რ-იც შეიძლება ასევე შემთხვევითი იყოს) $x$ მნიშვნელობას იღებს, მაშინ შესაბამისი *მათემატიკური ლოდინი* $E(Y|x)=u(x)$ არის $Y$-ის რ. $X$-ის მიმართ. $y=u(x)$ განტოლებას, სადაც $x$ „დამოუკიდებელი“ ცვლადია, რ-ის განტოლება ეწოდება. ამ განტოლების სიზუსტე განისაზღვრება $X$-ის ფიქსირებული $x$ მნიშვნელობისათვის $Y$-ის $D(Y|x)$ დისპერსიით.

უმარტივესია წრფივი რ., რ-იც ერთი „დამოუკიდებელი“ ცვლადის შემთხვევაში გამოისახება ტოლობით: $E(Y|x)=\beta_0+\beta_1 x$. თუ $X$ შემთხვევითი სიდიდეა, ამგვარი რ-ის $\beta_0$ და $\beta_1$ კოეფიციენტები განისაზღვრება ტოლობებით:

$$\beta_0=EY-\rho\sqrt{\frac{D(Y)}{D(X)}}EX,\ \beta_1=\rho\sqrt{\frac{D(Y)}{D(X)}}.$$

აქ $E$ და $D$ მათ. ლოდინსა და შესაბამისად დისპერსიას აღნიშნავს, ხოლო $\rho$ არის $X$ და $Y$ შემთხვევით სიდიდეთა კორელაციის კოეფიციენტი [რ. მაგ., წრფივია, როცა $(X, Y)$ წყვილის ერთობლივი განაწილება ნორმალურია]. პოლინიმურ რ-ს შეესაბამება განტოლება:

$$y(x)=\beta_0+\beta_1 x+\ldots+\beta_k x^k.$$

დაკვირვებათა საფუძველზე სიდიდეთა შორის რეგრესიული კავშირის კვლევისას რ-ის განტოლების დადგენა, რ-ის კოეფიციენტების შეფასება და შესაბამისი ჰიპოთეზების შემოწმება რეგრესიული ანალიზის მეთოდებით ხერხდება. ამასთან, როგორც წესი, კოეფიციენტების შესაფასებლად იყენებენ *უმცირეს კვადრატთა მეთოდს*.

*ლიტ.*: Крамер Г., Математические методы статистики, пер. с англ., М., 1948.

**რეგრესია** ზღვისა (ლათ. regressio — უკუსვლა, უკან დახევა), ზღვის უკან დახევა ნაპირიდან, რ-ის მიზეზია: ხმელეთის აზევება, ოკეანის ფსკერის დაწევა ან ოკეანურ აუზში წყლის მოცულობის შემცირება (მაგ., გამყინვარების ეპოქებში). რ. მრავალგზის მოხდა დედამიწის სხვადასხვა რ-ნში მისი ისტორიის მანძილზე. იხ. აგრეთვე *ტრანსგრესია*.

**რეგრესიული ანალიზი,** *მათემატიკური სტატისტიკის* დარგი, რ-იც სტატისტიკური მონაცემების საფუძველზე აერთიანებს სიდიდეთა შორის რეგრესიული კავშირების (იხ. *რეგრესია*) კვლევის პრაქტიკულ მეთოდებს.

**რეგულარული ჯარი,** მუდმივი (კადრის) არმიის ჯარი, რ-საც აქვს საშტატო ორგანიზაცია, ფორმის ტანსაცმელი, დაკომპლექტების, სამსახურისა და სწავლების გავლის კანონითა და წესდებით დადგენილი წესი. შეიქმნა XVII—XVIII სს-ში. რუსეთში — პეტრე I-ის დროს, XVIII ს. დასაწყისში. (იხ. *მორიგე ჯარი*).

**რეგულატორი** ავტომატური (ლათ. regulo — ვაწესრიგებ), მოწყობილობა (ან მოწყობილობათა ერთობლიობა), რ-საც იყენებენ ავტომატური რეგულირებისათვის. მგრძნობიარე ელემენტის (*გადამწოდის*) დახმარებით რ. რეგულირების პრინციპის შესაბამისად ზომავს ან სარეგულირებელ სიდიდეს, ან შემაშფოთებელ ზემოქმედებას და გარდამქმნელი ან გამომთვლელი მოწყობილობით რეგულირების კანონის შესაბამისად გამოიმუშავებს სათანადო ზემოქმედებას ობიექტის მარეგულირებელ ორგანოზე. მარეგულირებელი ორგანოს მექან. გადაადგილების მოწყობილობას *სერვოამძრავს* უწოდებენ. რ. ორგვარია: სტატიკური (მაგ. პროპორ-

ციული რ.) და ასტატიკური (იხ. *სტატიკური სისტემა რეგულირებისა, ასტატიკური სისტემა რეგულირებისა*).

რ-ის ელემენტების ინერციულობის გამო მისი გამოსასვლელი სიდიდე ($u$) აღიწერება შემდეგი სახის დიფერენც. განტოლებით: $u = F(\varepsilon, \varepsilon', \varepsilon'', \ldots)$, სადაც $\varepsilon = x_0(t) - x(t)$. $x_0$ სარეგულირებელი სიდიდის მოცემული მნიშვნელობაა, ხოლო $x$ — მიმდინარე მნიშვნელობა. თუ ფუნქცია $F$ უწყვეტია, რ. უწყვეტი მოქმედებისაა, ხოლო თუ მასში სიგნალის დაკვანტვა ხდება, იგი დისკრეტული მოქმედებისაა (მაგ., იმპულსური, რელეური, ციფრული რ-ები). არის აგრეთვე პირდაპირი მოქმედების რ. ამ სახის რ-ის მარეგულირებელ ორგანოზე ზემოქმედებს უშუალოდ მგრძნობარე ელემენტის გამოსასვლელი სიდიდე. თუ რ-ს აქვს სიმძლავრის მაძლიერებელი, რ-იც მართავს გარე წყაროდან შემოსულ ენერგიას, იგი არაპირდაპირი მოქმედების მოწყობილობაა. რ-ის განსაკუთრებული სახეობაა ექსტრემალური რ. სარეგულირებელი სიდიდის მიხედვით. რ. არის: ძაბვისა, სიხშირისა, სიჩქარისა, ტემპ-რისა, წნევისა და სხვ. (იხ. აგრეთვე *აგრეგატული უნიფიცირებული სისტემა, მარეგულირებელი მოწყობილობები*).

**რეგულუსი** (α ლომისა), ლომის თანავარსკვლავედის უბრწყინვალესი ვარსკვლავი. ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდე* 1,4, მანძილი მზიდან 26 *პს*, ნათობა 169-ჯერ აღემატება მზისას. რ. წარმოადგენს სამი ვარსკვლავის სისტემას.

**რეგულირება** ავტომატური (გერმ. regulieren<ლათ. regula — ნორმა, წესი), *ავტომატური მართვის* სახესხვაობა, რ-ის დანიშნულებაა მანქანებსა და აპარატებში ან სხვა ტექნიკურ მოწყობილობებში მიმდინარე პროცესის რომელიმე მახასიათებელი სიდიდის შენარჩუნება ან გარკვეული კანონით ცვალება, რაც ხორციელდება სპეციალური ხელსაწყოს—ავტომატური რეგულატორის (იხ. *რეგულატორი* ავტომატური) საშუალებით.

ყოველი დინამ.-ტექ. სისტემის ფუნქციონირებაზე გავლენას ახდენს გარემოს პირობების ცვალებადობა, რის შედეგად წარმოიქმნება შემაშფოთებელი ზემოქმედებები, რ-თა ზეგავლენით ირღვევა სისტემის მუშაობის რეჟიმი. ამ მავნე გავლენის კომპენსაცია წარმოადგენს ავტომ. რ-ის ამოცანას, რ-იც ხორციელდება რეგულატორის მიერ სათანადო მმართველი ზემოქმედების გამომუშავებით. სარეგულირებელი ობიექტის განმსაზღვრელი ერთი ან რამდენიმე მახასიათებლის ანდა შემაშფოთებელი სიდიდეების გაზომვის საფუძველზე რეგულატორი მარეგულირებელი ზემოქმედების ცვალებით სათანადოდ მოქმედებს პროცესზე, რის შედეგად ამ უკანასკნელის შესაბამისი მაჩვენებელი ღებულობს საჭირო მნიშვნელობას.

რ. შეიძლება განხორციელდეს სხვადასხვა პრინციპზე დამყარებით [რ. შეშფოთების ან დატვირთვის მიხედვით, რ. გაუთანხმოების (გადახრის) მიხედვით და რ. ამ ორივე პრინციპის გამოყენებით (ე. წ. რ-ის კომბინირებული სისტემა)].

რ. შეშფოთების ან დატვირთვის მიხედვით (პონსელეს პრინციპი). ამ პრინციპით მომუშავე ავტომ. რ-ის სისტემაში (არს) რეგულატორი, აღიქვამს შემაშფოთებელ ზემოქმედებას, რ-იც ბევრ შემთხვევაში გამოწვეულია სარეგულირებელი ობიექტის დატვირთვით, და მის შესაბამისად გამოიმუშავებს მმართველ ზემოქმედებას. ამ სახის რ-ს უწოდებენ აგრეთვე რ-ს ღია ციკლით (ნახ. ა). რ-ის ამ პრინციპის ღირსებაა სწრაფქმედება. სარეგულირებელი ობიექტის ინერციულობის გამო რეგულატორი წარმოქმნილი შეშფოთების პასუხად გამოიმუშავებს მაკომპენსირებელ ზემოქმედებას მანამ, სანამ მნიშვნელოვნად შეიცვლებოდეს სარეგულირებელი სიდიდე; უმრავლეს შემთხვევაში შეუძლებელია ყველა შესაძლო შეშფოთების გათვალისწინება და გაზომვა, განსაკუთრებით კი მაკომპენსირებელი მმართველი ზემოქმედების კანონის დადგენა. ამიტომ ხშირად რ. მხოლოდ შეშფოთების მიხედვით საერთოდ შეუძლებელია.

რ. გაუთანხმოების (გადახრის) მიხედვით (პოლზუნოვ-უატის პრინციპი). რეგულატორი სპეც. არხით, ე. წ. უკუკავშირით, აღიქვამს სარეგულირებელი სიდიდის ფაქტობრივ მნიშვნელობას და თუ იგი განსხვავდება საჭირო მნიშვნელობისაგან, გამოიმუშავებს სათანადო მმართველ ზემოქმედებას მანამდე, სანამ სარეგულირებელი სიდიდის გადახრა არ მოისპობა. რ-ს გაუთანხმოების მიხედვით უწოდებენ აგრეთვე რ-ს შეკრული ციკლით (ნახ. ბ). ამ ხერხით განხორციელებული რ. არ მოითხოვს შემაშფოთებელი სიდიდის გაზომვას და არ არის დამოკიდებული ზემოქმედების წარმომქმნელ მიზეზზე, რაც აადვილებს რ-ის პროცესს. ამ ხერხს აქვს ნაკლიც. რეგულატორი დაგვიანებით რეაგირებს, რაც განპირობებულია იმით, რომ გაუთანხმოებამ უნდა მიაღწიოს რეგულატორის მგრძნობიარობის დონეზე მეტ მნიშვნელობას.

რ. შეშფოთებისა და გადახრის მიხედვით (რ-ის კომბინირებული სისტემა), ამ პრინციპით მომუშავე ავტომ. რეგულირების სისტემაში მნიშვნელოვნად არის შემცირებული პირველი ორი პრინციპის ნაკლოვანებანი (ნახ. გ.).

იმისდა მიხედვით, თუ რა ამოცანა ისმება სარეგულირებელი სიდიდის რეჟიმის განსახორციელებლად, განასხვავებენ რ-ის სხვადასხვა სისტემას. თუ რ-ის სისტემის ამოცანაა ყოველგვარი შეშფოთების დამოუკიდებლად მუდმივად შეინარჩუნოს სარეგულირებელი სიდიდის მნიშვნელობა (ცვალება შეიძლება მოხდეს დასაშვებ ზღვრებში), იგი მასტაბილიზებელია, ხოლო როცა რ-ის ამოცანაა სარეგულირებელი სიდიდის ცვალება წინასწარ დასახული გეგმის მიხედვით, გვექნება პროგრამული რ-ის სისტემა.

რ-ის სახეობაა აგრეთვე *მიმყოლი სისტემა*, რ-შიც მავალებელი ზემოქმედება შეიძლება იცვლებოდეს ნებისმიერი წინასწარ უცნობი კანონით. რ-ის განხორციელებისას სათანადო ყურადღება ეთმობა მისი ხარისხის მაჩვენებლებს: სწრაფქმედებას, სიზუსტესა და მდგრადობას.

XX ს. 50-იან წლებიდან დაწყებული ვითარდება ინვარიანტული არსის თეორია, რ-იც უზრუნველყოფს შეშფოთებისაგან დამოუკიდებლობას, და მრავალბმული არსის თეორია, რ-შიც მრავალი სიდიდე ერთმანეთთან სარეგულირებელი ობიექტის საშუალებითაა დაკავშირებული. 60-იან წლებში განვითარდა ცვლადი სტრუქტურის მქონე სისტემების თეორია, რ-იც განსაკუთრებით ეფექტურია სისტემის პარამეტრებისა და გარემოს დიდი ცვლილების პირობებში მუშაობის დროს. ავტომ. რ-ის თეორიაში განსაკუთრებული ადგილი უკავია რ-ის დისკრეტულ სისტემებს, რ-თაგან უფრო მეტად შესწავლილია *იმპულსური სისტემები, რელეური სისტემები* და *ციფრული სისტემები*. რელეური სისტემის კერძო სახეს წარმოადგენს ისეთი სისტემა, რ-შიც შედის ორპოზიციური რეგულატორით რ. ასეთი რეგულატორის მარეგულირებელ ორგანოს ორი უკიდურესი მდგომარეობიდან შეუძლია დაიკავოს მხოლოდ ერთი.

*ლიტ.*: Воронов А. А., Титов В. К., Новоградов Б. Н., Основы теории автоматического регулирования и управления, М., 1977; Иващенко Н. Н., Автоматическое регулирование, 4 изд., М., 1978; Цыпкин Я. З., Основы теории автоматических систем, М., 1977.

*გ. ტყეშელაშვილი.*

**რეგულირება** საგზაო მოძრაობისა, საორგანიზაციო ტექნიკურ ღონისძიებათა სისტემა მოძრაობის სიჩქარის გასაზრდელად და უსაფრთხოების უზრუნველსაყოფად. სსრკ-ში საგზაო მოძრაობის რ-თვის ქუჩებში, გადასასვლელებზე გაკეთებულია შუქნიშნიანი სიგნალიზაცია, *საგზაო ნიშნები*, მონიშნულია გზები და სხვ. საგზაო მოძრაობის რ-ს ძირითადად უზრუნველყოფენ სახელმწ. ავტოინსპექციის თანამშრომლები. საგზაო მოძრაობის რ-ის საფუძველია საგზაო მოძრაობის წესები, რ-თა მიხედვით ადგენენ ტრანსპორტის სიჩქარის საზღვრებს, მისი გაჩერების ადგილს და ა. შ.

რ-ის დიდ ავტომატიზებულ სისტემებში იყენებენ ელექტრონულ გამომთვლელ მანქანებს (ეგმ), რ-ებიც საშუალებას იძლევა დაახლ. 20—25% გაიზარდოს მოძრაობის სიჩქარე და 10—15% შემცირდეს საგზაო-სატრანსპ. შემთხვევების რაოდენობა. რ-ის ავტომატიზებული სისტემები უზრუნველყოფენ აგრეთვე ე. წ. მრავალპოზიციური საგზაო ნიშნების მართვას. საგზაო მოძრაობის რ-ის დარგში ერთ-ერთი პერსპექტიული მიმართულებაა ქუჩების ქსელში სატრანსპ. ნაკადების გადანაწილება მათი დატვირთვის ხარისხის გათვალისწინებით.

*ლიტ.*: Руководство по регулированию дорожного движения в городах, М., 1974.

**რეგულირებადი კაპიტალიზმის თეორია,** ბურჟუაზიული, რეფორმისტული და რევიზიონისტული კონცეფციების ერთობლიობა, რ-საც წარმოების საშუალებებზე კერძო საკუთრების შენარჩუნების პირობებში შესაძლებლად მიაჩნია კაპიტალ. მეურნეობის ისეთი მართვა, რ-იც გამორიცხავს კაპიტალისტური კვლავწარმოებისათვის დამახასიათებელ ანტაგონისტურ წინააღმდეგობებს. კაპიტალ. ეკონ. რეგულირების ჩანასახი იდეები დაკავშირებულია მონოპოლისტურამდელი კაპიტალიზმის *იმპერიალიზმის* სტადიაზე გადასვლასთან. I მსოფლიო ომის (1914—19) წლებში დაიწყო მონოპოლ. კაპიტალიზმის გადაზრდა *სახელმწიფო მონოპოლისტურ კაპიტალიზმში,* ომმა მოითხოვა ეკონ. სპეციფ. სამხ. რეგულირება. ეს პროცესი კი ბურჟ. პოლიტ. ეკონ. წარმომადგენლებმა მიიჩნიეს კაპიტალ. ეკონ. რეგულირების დაწყების ეტაპად. ამ კონცეფციის განვითარებაში არსებითი როლი შეასრულა 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისმა, რ-მაც გამოავლინა კაპიტალ. ციკლის წინააღმდეგობის გადაჭრის უსუსურობა საკრედიტო პოლიტიკის საფუძველზე. 30-იანი წწ. დასასრ. სახელმწ. მონოპოლ. რეგულირების თეორ. საფუძველი გახდა ჯ. მ. *კეინზის* მიერ დამუშავებული მაკროეკონ. კონცეფცია, რ-ის მიხედვით, თანამედროვე კაპიტალიზმს არ შეუძლია ფუნქციონირება, როგორც სტიქიურად განვითარებად და თვითრეგულირებად სამეურნეო სისტემას. ამის უმნიშვნელოვანეს მიზეზად კეინზიანელობა მიიჩნევს ეფექტური მოთხოვნის უკმარისობას.

კეინზი რეგულირებად კაპიტალიზმს მიიჩნევდა იდეალად, რ-იც ჯერ კიდევ განუხორციელებელია, მაგრამ რ-ის განხორციელება შესაძლებელი და აუცილებელია. კეინზიანელობის წარმომადგენლები (ა. ჰანსენი, ს. ჰარისი და სხვ.) კი თვლიან, რომ II მსოფლიო ომის (1939—45) შემდგომი პერიოდის კაპიტალ. ეკონომიკა გახდა „მართვადი ეკონომიკა“. მათი მტკიცებით, რადგანაც თანამედროვე კაპიტალ. ეკონომიკა რთული სამეურნეო სისტემაა და შედგება განსხვავებული ელემენტებისაგან, ამიტომ ამ სისტემის რეგულირება უნდა ხორციელდებოდეს როგორც ავტომატურად (მაგ., კონკურენციული მექანიზმის დახმარებით), ისე მთავრობის სპეც.




რეგულირება ავტომატური. რეგულირების პრინციპული სქემები: ა—რეგულირება ღია ციკლით; ბ—რეგულირება შეკრული ციკლით; გ—რეგულირება კომბინირებული ციკლით; ო—რეგულირების ობიექტი; რ—რეგულატორი; მ—მავალებელი; შ—შეშფოთება; ზ—მარეგულირებელი ზემოქმედება; ს—სარეგულირებელი სიდიდე.

რედუტი. 1—საფრონტო (საველე) ფასები; 2—გვერდითი ფასები; 3—გორჟი (სიმაგრიდან გამოსასვლელი); 4—დაფარული შესასვლელი; 5—მიწაყრილი; 6—შიგა თხრილი (მსროლელთა სანგარი); 7—ბრუსტვერი; 8—გარე თხრილი.

ეკონ. ბერკეტების მეშვეობით. ამავე აზრისაა თანამედროვე რეფორმიზმისა და რევიზიონიზმის მრავალი თეორეტიკოსი. მიუხედავად რ. პ. თ-ის სხვადასხვა ვარიანტის არსებობისა, ბურჟ. რეფორმისტულ და რევიზიონისტულ თეორეტიკოსებს აერთიანებთ იდეა იმის შესახებ, თითქოს ბურჟ. სახელმწიფოს შეუძლია ეკონ. გეგმაზომიერი განვითარება „საყოველთაო კეთილდღეობის“ მიმართულებით (იხ. *საყოველთაო კეთილდღეობის სახელმწიფოს თეორია*).

II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ ეკონ. ანტიკრიზისული რეგულირების კეინზისეული მეთოდები არასაკმარისი აღმოჩნდა. ბურჟ. პოლიტ. ეკონ. ყურადღების ცენტრში მსოფლიო კაპიტალ. მეურნ. შემდგომი ფუნქციონირების პრობლემა დადგა. ეკონ. სახელმწ. მონოპ. რეგულირებაში თვისებრივად ახ. მომენტია ეკონ. განვითარების გრძელვადიან ზემოქმედებაზე გადასვლის ცდები. ამ პროცესს მძლავრი ბიძგი მისცა კაპიტალ. ქვეყნებში სახელმწ. საკუთრების ხვ. წილის ზრდამ. ზოგიერთ კაპიტალ. ქვეყანაში (საფრანგეთი, იტალია და სხვ.) მეურნ. მრავალი დარგის ნაციონალიზაციამ განაპირობა ეკონ. პროგნოზირებისა და პროგრამირების თეორიისა და პრაქტიკის წარმოშობა, რ-იც აისახა ე. წ. „გ ე გ მ ი ა ნ ი კ ა პ ი ტ ა ლ ი ზ მ ი ს თ ე ო რ ი ა შ ი“. თანამედროვე კეინზიანელების შრომებში ერთ სიბრტყეზე ძევს რეგულირებისა და დაგეგმვის ცნებები, უფრო მეტიც, გაიგივებულია კერძო-სამეურნეო და სახ.-სამ. დაგეგმვა და, აქედან გამომდინარე, დაგეგმვა მიჩნეულია ყველა ეკონ. სისტემისათვის დამახასიათებელ მოვლენად.

განსაკუთრებით გავრცელდა „დაგეგმვის თეორია“ საფრანგეთში, რ-იც მიჩნეულია ეკონ. კაპიტალ. დაგეგმვის ნიმუშად. ფრანგმა ეკონომისტებმა არსებითად გადაახალისეს კაპიტალ., ეკონ. რეგულირების ნეოკეინზიანური კონცეფციები და აქტიურად მონაწილეობენ ე. წ. „დ ი რ ი ჟ ი ს ტ უ ლ ი“ პოლიტიკის განხორციელებაში, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ინდიკატიური დაგეგმვა, რ-იც დაფუძნებულია ეკონ. მოკლევადიან, საშ. და გრძელვადიან პროგრამირებასა და პროგნოზირებაზე. ბურჟ. ეკონ. ლიტ-რაში ინდიკატიური დაგეგმვა გამიჯნულია იმპერატიული დაგეგმვისაგან. უკანასკნელი გულისხმობს სახელმწ. ორგანოების მიერ ისეთი გეგმური მაჩვენებლების დამუშავებას, რ-ებიც სავალდებულოა ყველა იმ დარგისა და საწარმოსათვის, რ-ებსაც ის ეხება. ინდიკატიური დაგეგმვის დროს კი სახელმწ. გეგმებს რეკომენდაციების ხასიათი აქვს. პროგრამირების სფეროში საფრ. გამოცდილება გაიზიარეს აშშ-ის სამხ. მრეწველობაში, სადაც სახელმწ.-მონოპ. რეგულირების ყველაზე განვითარებული სისტემა ჩამოყალიბდა.

„გეგმიანი კაპიტალიზმის“ თეორეტიკოსები (ე. ლიფსონი, გ. კოლმი, კ. გრიუსონი, პ. მასე და სხვ.) დაგეგმვაში ხედავენ არა მხოლოდ ეკონომიკურად სწრაფი და ბალანსირებული ზრდის საშუალებას, არამედ ბურჟ. საზ-ბაში სოც. წინააღმდეგობის შერბილების იარაღსაც მარქსისტული თვალსაზრისით, კაპიტალ. საზ-ბის პირობებში შეუძლებელია სახ. მეურნ. გეგმიანი წარმართვა. ბურჟ. სახელმწიფოს მიერ დამუშავებული ეკონ. გეგმები თუ პროგრამები მხოლოდ ცდაა იმისა, რომ ეკონ. განვითარებას მისცეს გეგმაზომიერი ხასიათი. ისევე როგორც ბურჟ. სახელმწიფოს მიერ გატარებული ანტიკრიზისული ღონისძიებანი არ იწვევს ეკონ. კრიზისების ლიკვიდაციას, ასევე მათ მიერ შემუშავებული ეკონ. პროგრამები არ იწვევს წარმოების კაპიტალ. ანარქიის ლიკვიდაციას და კაპიტალ. ეკონ. გეგმაზომიერ განვითარებას. *სახალხო მეურნეობის გეგმაზომიერი, პროპორციული განვითარების კანონი* მხოლოდ კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი წ ა რ მ ო ე ბ ი ს წ ე ს ი ს სპეციფ. კანონია.




რედუქტორი: ა—პირდაპირი მოქმედებისა; ბ — უკუქმედებისა; 1—ჩამკეტი ზამბარა; 2 — ხარქველი; 3 — საბიძგებელა; 4—მემბრანა; 5 — დასაჭერი დისკო; 6 — ხრახნული ზამბარა.

*ლიტ.*: Швырков Ю. М., Социалистическое программирование и капиталистическое программирование, М., 1978; Экономическое прогнозирование в странах Западной Европы, М., 1969; Экономическое программирование в капиталистических странах, М., 1968. *ჯ. კახნიაშვილი.*

**რედაქცია** (ფრანგ. rédaction <ლათ. redactus — წესრიგში მოყვანილი), რედაქტორის მიერ ხელნაწერი ტექსტის გასწორება, ლიტერატურული დამუშავება (რედაქტირება), მომზადება პრესაში დასაბეჭდად ან რადიოსა და ტელევიზიაში გადასაცემად. განასხვავებენ პოლიტ., მეცნ. და ლიტ. რედაქტირებას, თუმცა პრაქტ. რ. არის ერთიანი შემოქმედებითი პროცესი, რ-იც მიზნად ისახავს შინაარსისა და ფორმის სრულყოფას ავტორის ინდივიდუალობის შენარჩუნებასთან ერთად. 2. გამოცემის (წიგნის, გაზეთის, ჟურნალის და სხვ.) ხელმძღვანელობა. 3. კოლექტივი მუშაკებისა, რ-ებიც გამოსცემენ პერიოდულ ორგანოს. დაწესებულება, სადაც მუშაობს სარედაქციო კოლექტივი.

**რედგრეივი** (Redgrave) მაიკლ სკიუდამორ (დ. 20. III. 1908, ბრისტოლი), ინგლისელი მსახიობი და რეჟისორი. 1921—34 მონაწილეობდა სცენისმოყვარეთა სპექტაკლებში, 1934-იდან პროფესიონალი მსახიობია. მუშაობდა ლივერპულის, ლონდონის, სტრეტფორდ-ონ-ეივონის თეატრებში. შეასრულა ტუზენბახის, ვოინიცკის (ჩეხოვის „სამი და“, „ძია ვანია“), ალექსი ტურბინის (ბულგაკოვის „ტურბინთა დღეები“), ჰამლეტის, შეილოკის, ლირის, ანტონიუსის (შექსპირის „ჰამლეტი“, „ვენეციელი ვაჭარი“, „მეფე ლირი“, „ანტონიუს და კლეოპატრა“) და სხვ. როლები. დადგა შექსპირის „ჰენრი IV“, ტურგენევის „ერთი თვე სოფლად“; ოპერები: მასნეს „ვერთერი“, პუჩინის „ბოჰემა“ და სხვ. 1958—59 საგასტროლოდ იყო სსრკ-ში. 1938-იდან მოღვაწეობს კინოში. რ. სცენური რეალიზმის, სტანისლავსკის სისტემის მიმდევარია.

**რედემარკაცია საზღვრისა,** იხ. *დემარკაცია საზღვრისა*.

**რედერი** (Raeder) ერიხ (24. IV. 1876, ვანდსბეკი, ჰამბურგის მახლობლად, — 6. XI. 1960, კილი), ფაშისტური გერმანიის სამხედრო-საზღვაო მოღვაწე, გროს-ადმირალი (1939). ფლოტში იყო 1894-იდან. I მსოფლიო ომში (1914—18) მეთაურობდა კრეისერს (1917-იდან). 1928-იდან მთავარი საზღვ. შტაბის უფროსი. 1935—43 სამხ.-საზღვ. ფლოტის მთავარსარდალი. ძლიერი ფლოტის შექმნის, შეუზღუდავი წყალქვეშა ომის, სსრკ-ზე თავდასხმამდე დიდი ბრიტანეთის სრული განადგურების მომხრე. 1943 იანვრიდან გადადგა. 1946 ნიურნბერგის საერთაშ. ტრიბუნალმა მუდმივი პატიმრობა მიუსაჯა, 1955 გაათავისუფლეს.

**რედი** ნილამ სანჯივა (დ. 1913, სოფ. ილურუ, ანდჰრა-პრადეშის შტატი), ინდოეთის პრეზიდენტი 1977 წ. 21 ივლისიდან 1982 წ. 25 ივლისამდე. დაიბადა შეძლებული გლეხის ოჯახში, განათლება მიიღო ანანტაპურის კოლეჯში. მონაწილეობდა ინდ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობაში, განიცდიდა ინგლ. ხელისუფალთა დევნას, ინდ. დამოუკიდებლობის გამოცხადების (1947) შემდეგ სხვადასხვა ხელმძღვანელი პოსტი ეკავა ანდჰრა-პრადეშის ინდ. ეროვნ. კონგრესის (იეკ) პარტიის ორგანიზაციაში. 1959—62 იეკ-ის თავრე. მრავალჯერ იყო არჩეული ინდ. პარლამენტის სახ. პალატაში, 1952—53 და 1964—67 პარლამენტის შტატების საბჭოში; 1967—69 და 1977 მარტ-ივლისში სახ. პალატის სპიკერი. იეკ-ის გათიშვის შემდეგ, 1969, ორგანიზაცია კონგრესის პარტიის ერთ-ერთი ლიდერი ანდჰრა-პრადეშში.

**რედი** (Redi) ფრანჩესკო (18. II. 1626, არეცო, — 1. III. 1698, პიზა), იტალიელი ბუნებისმეტყველი და ექიმი. მისი ძირითადი ნაშრომები ეხება ორგანიზმის ჩასახვას, ადამიანისა და ცხოველების პარაზიტების ბიოლოგიას. ნაშრომში „ცდები მწერების გამრავლების შესახებ“ (1668) რ-მ ექსპერიმენტულად უარყო ორგანიზმების თვითჩასახვის იმ დროს გავრცელებული წარმოდგენა და გვიჩვენა, რომ ბუზების მატლები ვითარდებიან მხოლოდ ბუზების მიერ დადებული კვერცხებიდან. სხვა ნაშრომში (1684) მან აღწერა ადამიანისა და ცხოველის ნაწლავებში მობინადრე ზოგიერთი პარაზიტის (უმთავრესად თასმისებური და მრგვალი ჭიების) ფორმა და აგებულება, აგრეთვე დედალი და მამალი ასკარიდის გამრავლების ორგანოები. იმის გამო, რომ რ-მ ვერ შეძლო ზოგიერთი პარაზიტის კვერცხების აღმოჩენა, შეცდომით მათ წარმოქმნას შესაძლოდ მიიჩნევდა მასპინძლის ორგანიზმის „პლასტიკური წვენებისაგან“.

**რედია,** დიგენეზური მწოველების (ტრემატოდების) ერთ-ერთი პართენოგენეზური თაობა, რ-იც პარაზიტობს შორისულ მასპინძელში (მოლუსკში). რ. ვითარდება ჭიის პირველი პართენოგენეზური თაობის — სპოროცისტის — სხეულის ღრუში და თავის მხრივ წარმოქმნის სქესმწიფე მწოველების მატლებს — *ცერკარიებს*. სპოროცისტისაგან განსხვავებით, რ-ს აქვს პირის ხვრელი, ხახა, ნაწლავი და გამოსაჩეკი ხვრელი.

**რედინგი** (Reading), ქალაქი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, პენსილვანიის შტატში, მდ. სკულკილის ნაპირზე. 90 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 312 ათ. (1980): შავი მეტალურგია და ლითონდამუშავება, მილების, სამრეწვ. მოწყობილობის, ოპტ. მექან. ნაკეთობათა წარმოება. ტრიკოტაჟის მრეწველობა. რ-ის მახლობლად იღებენ ქვანახშირს. დაარსდა XVIII ს. I ნახევარში.

**რედინგი** (Reading), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, ბერკშირის საგრაფოში, მდ. ტემზის ნაპირზე, მდ. კენეტის შესართავთან. 124 ათ. მცხ. (1981). სატრანსპ. კვანძი. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. კვების, აგრეთვე მანქანათსაშ., პოლიგრ. მრეწველობა. უნ-ტი (1926-იდან). ცნობილია IX ს-იდან. რ-ის სამხრ.-დას-ით არის ატომური მრეწვ. სამეცნ.-კვლ. ცენტრი ოლდერმასტონი.

**რედიფი,** სპარსული პოეტიკის ტერმინი. გავრცელებულია შუა და ახლო აღმ. ქვეყნების ლიტ-რაში. აღნიშნავს სიტყვას ან სიტყვათა ჯგუფს, რ-იც უცვლელად მეორდება სარითმო სიტყვების შემდგომ. მრავალსიტყვიანი რ. ასრულებს ერთგვარი რეფრენის როლს და მისი სემანტიკა ხშირად ხაზს უსვამს ლექსის ძირითად იდეასა და განწყობილებას. სპარსულის გარდა გავრცელებულია მახლობელი აღმ. ხალხთა პოეზიაში. რ-ის გამოყენების შემთხვევები გვაქვს ქართ. ხალხურ პოეზიაშიც: „წუთისოფელი რა ა რ ი, აგორებული ქვა ა რ ი, რა წამსაც დავიბადებით, იქვე საფლავი მზა ა რ ი ...“ გვხვდება აგრეთვე საიათნოვას, იეთიმ გურ-

ჯისა და ე. წ. ქალაქური პოეზიის სხვა წარმომადგენელთა ლექსებში.
*ვ. კოტეტიშვილი.*

**რედრესაცია** (<ფრანგ. redresser — გასწორება), დახურული (უსისხლო) ოპერაცია, — ძვალ-კუნთოვანი სისტემის ამა თუ იმ ნაწილის, უმეტესად კიდურების, არასწორი მდებარეობისა და მანკის ძალდატანებით გასწორება. რ-ის დროს ქსოვილების დაჭიმვის შედეგად არასწორი მდებარეობა ნაწილობრივ სწორდება, შემდეგ კი მიღწეული მდებარეობის ფიქსაციისათვის ადებენ თაბაშირის ნახვევს. ეს პროცედურა რამდენჯერმე მეორდება დეფორმაციის საბოლოოდ გასწორებამდე. რ-ს იყენებენ თანდაყოლილი *ტერფმრუდობის*, ართროგრიპოზის, კიდურების რაქიტული გამრუდების, კონტრაქტურის, არასწორად შეხორცებული ძვლების და სხვ. დროს. რ. განსაკუთრებით შედეგიანია ბავშვობის ასაკში.

**რედ-რივერი** (Red River), მდინარე აშშ-ის სამხრ. ნაწილში, მისისიპის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 2050 *კმ*, აუზის ფართ. 233 ათ. *კმ²*. სათავე აქვს ლიანო-ესტაკადოს პლატოზე. კვეთს მექსიკისპირა დაბლობს და ქვემოთში იტოტება: ერთი ტოტით ერთვის მდ. მისისიპს, მეორეთი წყალდიდობისას—მექსიკის ყურეს. საზრდოობს წვიმის წყლით. წყალმოვარდნა იცის გაზაფხულზე, წყალმცირეა ზაფხულის ბოლოსა და შემოდგომის დასაწყისში. წყლის ხარჯი შესართავთან 35-იდან 6600 *მ³/წმ*-მდე. საშ. დონეების დროს სანაოსნოა ქ. შრივპორტიდან. მდინარეზე აგებულია წყალსაცავი და ჰესი.

**რედ-რივერი** (Red River), მდინარე აშშ-სა და კანადაში. სიგრძე 920 *კმ*, აუზის ფართ. 297 ათ. *კმ²*. წარმოიქმნება მდ-ების ოტერ-ტეილისა და ბუა-დე-სუს შეერთებით. მიედინება ცენტრალურ ვაკეებზე. ერთვის უინიპეგის ტბას. შერეული საზრდოობის მდინარეა. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე. წყლის საშ. ხარჯი ქ. უინიპეგის ქვემოთ 2240 *მ³/წმ*. სანაოსნოა შუა და ქვემო დინებაში. რ.-რ-ის ნაპირზეა ქ. უინიპეგი (კანადა).

**რედუპლიკაცია** (გვიანდ. ლათ. reduplicatio — გაორკეცება) ენათმეცნიერებაში, ერთი ან რამდენიმე ელემენტის (სიტყვის, ფუძის, ძირის...) ნაწილობრივი ან მთლიანი, ზუსტი ან მიახლოებითი განმეორება. რ. ასრულებს სხვადასხვა ფუნქციას: ა. სიტყვათა წარმოქმნის ერთ-ერთი სახეა, უმთავრესად ხმაბაძვითს სიტყვებში (ჭიკჭიკი); ბ. გამოხატავს მრავლობითობას (წვრილ-წვრილი ნიჟარები)), მრავალგზისობას (გოგონა ხტუნვახტუნვით მიდიოდა), ინტენსივობას (ცხელ-ცხელი გოჭის თავი ქვაბიდან ამოაბრძანა); გ. ინდოევროპულ ენებში აწარმოებს პრეზენსსა და პერფექტს და სხვა. გვხვდება კაავშირიანი (ფეხდაფეხ) და უკავშირო (ბუტბუტი) რ. *ლ. სანიკიძე.*

**რედუპლიკაცია** ბიოლოგიაში, *დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას* (დნმ) მოლეკულის გაორმაგება. რ. უჯრედში მიმდინარეობს *მიტოზის* დაწყებამდე. დნმ-ს ორსპირალიანი ჯაჭვი ფერმენტ პოლიმერაზის გავლენით იწყებს გაშლას ცალკეულ სპირალებად, რ-თაგან თითოეულზე, *კომპლემენტარობის* პრინციპის თანახმად, თავისუფალი ნუკლეოტიდებიდან აიგება დნმ-ს ზუსტად ისეთი ჯაჭვი, როგორიც იყო დასაწყისში. ამგვარად, რ. წარმოადგენს დედისეული უჯრედიდან შვილეულზე მემკვიდრული ნიშან-თვისებების გადაცემის საფუძველს.

**რედუტი** (ფრანგ. redoute), დამოუკიდებელი თავდაცვისათვის მომზადებული შეკრული საველე საფორტიფიკაციო ნაგებობა, რ-საც აქვს კვადრატის, მართკუთხედის ან მრავალკუთხედის ფორმა. რ-ები გამაგრებული პოზიციების სისტემაში საყრდენ პუნქტებს წარმოადგენდნენ, მათი გარნიზონი 1—2 ასეულისაგან შედგებოდა, რ-საც ზოგჯერ არტილერიით აძლიერებდნენ. რ. გამოიყენებოდა XVI ს.-XX ს. დასაწყისში.

**რედუტ-კალე,** ნავსადგური დას. საქართველოს შავი ზღვის სანაპიროზე XIX ს. I ნახევარში. მდებარეობდა მდ. ხობისწყლის შესართავში, ახლანდ. სოფ. ყულევის (ხობის რ-ნი) ადგილზე. დაარსდა 1804, როცა ამ ადგილებში რუს. ჯარის ნაწილები განლაგდა და რედუტი მოეწყო. რ.-კ. დას. საქართველოში განლაგებული რუს. ჯარის მთავარ სასურსათო ბაზად იქცა. იგი აღმ. შავიზღვისპირეთის ერთ-ერთი ნავსადგური იყო, საიდანაც ამიერკავკასიაში შემოდიოდა ევროპული საქონელი. განსაკუთრებით გაიზარდა რ.-კ-ის მნიშვნელობა 1821-იდან, როცა ამიერკავკასიაში შეღავათიანი სატრანზიტო სავაჭრო ტარიფი დაწესდა; აქედან საქონელი უკვე შუა აღმოსავლეთშიც გადიოდა. შემდგომში სატრანზიტო სავაჭრო ტარიფის ცვლილება თავისთავად გავლენას ახდენდა რ.-კ-ის მნიშვნელობაზე. 1846 მან სანავსადგურო ქალაქის სტატუსი მიიღო. ყირიმის ომის (1853—56) დროს, 1854, რ.-კ. თურქ. ესკადრამ დაბომბა, შემდეგ რუს. ჯარებმა მისი ციხესიმაგრე ააფეთქეს და ქალაქიდან გავიდნენ. რ.-კ. თურქებმა დაიკავეს. პარიზის საზავო ხელშეკრულების (1856) თანახმად, 21 მარტს თურქებმა დათმეს რ.-კ., მაგრამ ქალაქიდან გასვლისას გადაწვეს. ამის შემდეგ რ.-კ-ის მნიშვნელობა დაეცა და დას. საქართვ. შავი ზღვის სანაპიროზე დაწინაურდნენ სანავსადგურო ქ-ები ფოთი და სოხუმი.

*ლიტ.*: პაჭკორია მ., რედუტ-კალე ყულევი, თბ., 1968. *თ. ბერაძე.*

**რედუქტორი** (ლათ. reductor — უკან გამომყვანი, შებრუნებულად დამყვანი), 1. აგრეგატი, რ-ის დანიშნულებაა ამყოლი ლილვის კუთხური სიჩქარის შემცირება მაბრუნი მომენტის გაზრდის მიზნით. რ-ში იყენებენ კბილანურ, ჭიაჭურ, ჭიახრახნულ გადაცემის მექანიზმებს და მათ კომბინაციებს.

2. მუშა სხეულის (აირი, ორთქლი, სითხე) წნევის შესამცირებელი და მიღებული წნევის შესანარჩუნებელი მოწყობილობა, რ-საც შედარებით მაღალი წნევის ბალონის ან სხვა ჭურჭლის გამოსასვლელზე აყენებენ. რ. ასრულებს აგრეთვე ჩამკეტი და დამცავი სარქვლის ფუნქციას. მას იყენებენ აირული შედუღების აპარატებზე, სატურატორებში და ა. შ. რ-ის (ნახ.) ძირითადი ელემენტია სარედუქციო სარქველი მოქნილი ბრტყელი მემბრანით, რ-ზეც ერთი მხრიდან ხრახნული ზამბარა მოქმედებს, მეორე მხრიდან კი — აირის ან წყლის წნევა. რ. ორგვარია: პირდაპირი და შექცეული მოქმედებისა. პირველში ზამბარის მოქმედების მიმართულება ემთხვევა აირის წნევის მოქმედებას, ხოლო მეორეში მის საწინააღმდეგოდაა მიმართული.

**რედუქცია** (ლათ. reductio — დაბრუნება, უკან მოყვანა), რთულის შეცვლა მარტივით; შემცირება, შესუსტება.

**რედუქცია,** ფეოდალური არისტოკრატიის ხელში გადასული სამეფო მიწების ჩამორთმევა; გატარდა ევროპის ზოგიერთ ქვეყანაში XVI—XVII სს-ში. განსაკუთრებული მნიშვნელობა და გაქანება ჰქონდა შვეციაში XVII ს. II ნახევარში. მიზნად ისახავდა სამეფო აბსოლუტიზმის განმტკიცებას. ე. წ. დიდი რ-ის შედეგად (1680—1700) მსხვილ თავად-აზნაურთა მიწების ოდენობა დაახლ. ორჯერ შემცირდა XVII ს. I ნახევართან შედარებით. პოლონეთში რ. წარმოადგენდა გაბატონებული კლასის შიგნით მიწის გადანაწილებისათვის ბრძოლის ერთ-ერთ ეტაპს.

**რედუქცია** (ბიოლ.), ორგანოთა ზომების შემცირება, მათი აგებულების გამარტივება და ზოგჯერ ფუნქციის დაკარგვაც ონტოგენეზური ან ფილოგენეზური განვითარების მსვლელობაში. რ-ს ზოგჯერ ორგანოს ან ქსოვილის სრულ გაქრობასაც უწოდებენ.

**რედუქცია** ბგერისა, სამეტყველო ბგერის ცვლილება, რ-იც მისი რაოდენობითი და თვისებითი მახასიათებლების შესუსტებაში, ნაკლებ გამოკვეთილობაში ვლინდება. რ-ს ეწოდება თვისებითი, თუ მის შედეგად ბგერა ამავე ენის სხვა ბგერად იქცევა ან ქრება (მაგ. მაწონი — მაწვნის, მელანი—მელნის), ხოლო რაოდენობითი, თუ მის შედეგად ბგერას სიძლიერე, სიგრძე, გამოკვეთილობა აკლდება, მაგრამ იგი სხვა ბგერად მაინც არ იქცევა (სალიტერატურო ქართულში ასე იცვლება ხოლმე სიტყვათა ბოლოკიდური ბგერები). *ზ. ჯაფარიძე.*

**რედუქციული გაყოფა,** უჯრედის გაყოფის ერთ-ერთი ხერხი; იგივეა, რაც *მეიოზი*.

**რედუცირება** (<გერმ. reduzieren — შემცირება, შეკვეცა), 1. ლითონდამუშავებაში, მრგვალი ნამზადის, უნაკერო ან შენადუღი მილების გამოჭიმვა ცხელ ან ცივ მდგომარეობაში. პროცესის მიზანია შეამციროს მათი განივი კვეთი. რ-თვის იყენებენ როტაციულ-საჭედ მანქანებს ან სარედუქციო დგანებს. რ-ის გამოყენება მნიშვნელოვნად აფართოებს ნაგლინი ნამზადისა და მილების სორტამენტს, მკვეთრად ზრდის მოწყობილობის მწარმოებლურობას. რ-ის პროცესში შეიძლება გაიზარდოს, შემცირდეს ან უცვლელი დარჩეს მილის კედლის სისქე. მას განაპირობებს თვით რ-ის რეჟიმი. რ-ს უწოდებენ აგრეთვე უწყვეტადჩამოსხმული სლაბების მოჭიმვის პროცესს, რ-საც ახორციელებენ სპეც. სარედუცირებელ აგრეგატებზე.

2. თბოტექნიკაში, ორთქლის ან აირის წნევის შემცირება სარედუქციო სარქვლის, რედუქტორის, ვენტილისა და სხვა მოწყობილობების მეშვეობით.

**რეესტრი** (პოლ. rejestr), 1. სია, ნუსხა, აღწერილობა. 2. საქმეებისა და დოკუმენტების სარეგისტრაციო დავთარი.

**რეექსპორტი** (*რე...* და *ექსპორტი*), სხვა ქვეყნიდან შემოტანილი საქონლის (ჩვეულებრივ, ნედლეულის) გადაყიდვა გადამუშავების გარეშე. ამჟამად დაკარგული აქვს ადრინდ. მნიშვნელობა.

**რევ I,** ქართლის მეფე III ს. შუა წლებში. „ქართლის ცხოვრების" ცნობით, რ. I მფარველობდა ქრისტიანობას, აკრძალა ზოგიერთი წარმართული ჩვეულება, რის გამოც მას „რევ მართალი" უწოდეს.

*წყარო*: ლეონტი მროველი, ცხოვრება ქართველთა მეფეთა, წგნ: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.*: ინგოროყვა პ., ძველ-ქართული მატიანე „მოქცევაჲ ქართლისაჲ" და ანტიკური ხანის იბერიის მეფეთა სია, თხზულებათა კრებული, ტ. 4, თბ., 1978; Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959. *გ. მელიქიშვილი.*

**რევ II,** ქართლის მეფე IV ს. დასაწყისში. „მოქცევაჲ ქართლისაჲ-ს" მიხედვით, ქართლის გამაქრისტიანებელი მეფის *მირიან III-ის* მამა. ამ წყაროში იგი შეცდომით მოხსენიებულია როგორც „ლევი", რასაც მკვლევარები ასწორებენ „რევად". ასეთი შესწორების სასარგებლოდ ლაპარაკობს ის, რომ მირიან მეფის მესაც რევი ერქვა (ალბათ პაპის სახელი).

*წყარო*: მოქცევაჲ ქართლისაჲ, წგნ.: ძველი ქართული ლიტერატურის აგიოგრაფიული ძეგლები, წგნ. 1, ილ. აბულაძის რედ., თბ., 1963.

*ლიტ.*: Меликишвили Г. А., К истории древней Грузии, Тб., 1959. *გ. მელიქიშვილი.*

**რევაზ არაგვის ერისთავი,** ერისთავი XVII ს. II ნახევარში. ერისთავი გახდა ოსმალთა მიერ გაძევებული თეიმურაზ ერისთავის შემდეგ, მაგრამ არც რ. ა. ე. დაემორჩილა მათ და ისიც მალე გადააყენეს.

*წყარო*: ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

ლიტ.: გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4, თბ., 1973.

**რევაზაშენი,** ძვ. ნასოფლარი სოფ. დიდი გომარეთის (დმანისის რ-ნი) მიდამოებში, შემორჩენილია 2 ეკლესია. ერთი VIII—IX სს. დიდი სამნავიანი ბაზილიკაა. შესასვლელი სამხრ-იდან აქვს. შიგნით ნავები გაყოფილია ორ-ორი დაბალი თაღით. ეკლესია ნაგებია დაუმუშავებელი ქვით. კონსტრუქციულად მნიშვნელოვანი ნაწილები თლილი ქვისაა. ბაზილიკის ჩრდ.-დას-ით აღმართულია მეორე — შუა საუკ. დარბაზული ეკლესია. მისი კარის ტიმპანის წარწერიანი ქვა ჩამოვარდნილია. წარწერაში იხსენიება კათალიკოსი შიო. ნასოფლარში შემონახულია აგრეთვე ქვით ნაგები საცხოვრებელი და სამეურნეო შენობების ნანგრევები. ნასოფლარში დგას თლილი ქვით მოპირკეთებული შუა საუკ. დარბაზული ეკლესია, რ-ის არქიტრავის წარწერაში მოხსენიებულია ვინმე ბაკური. *პ. ზაქარაია.*

**რევალვაცია** (*რე...* და ლათ. valeo — მნიშვნელობა მაქვს, ვღირვარ), ფულად ერთეულში ოქროს შემცველობის ოფიციალური გაზრდა. რ. კაპიტალ. ქვეყნების ეკონ. რეგულირების ერთ-ერთი საშუალებაა. მისი საპირისპიროა *დევალვაცია*. რ. ზრდის ამა თუ იმ ქვეყნის ვალუტის კურსს სხვა ქვეყნების ვალუტებთან შედარებით, ამავე დროს იწვევს საექსპორტო საქონლის ფასების ზრდას საზღვარგარეთის ვალუტაზე, რითაც ამცირებს ქვეყნის საკონკურენციო შესაძლებლობას მსოფლიო ბაზარზე.

ერთი რომელიმე ქვეყნის რევალვირებულ ვალუტასა და სხვა ქვეყნების ვალუტებს შორის ახ. თანაფარდობა არახელსაყრელია უცხ. კაპიტალის დასაბანდებლად ამ ქვეყანაში, ვინაიდან ვალუტების გაცვლის შემთხვევაში მიიღება ადგილ. ვალუტაზე ნაკლები თანხა და, პირიქით, იმ ქვეყნისთვის, რ-მაც თავისი ვალუტის რ. მოახდინა, უფრო ხელსაყრელია კაპიტალის ექსპორტი.

საერთაშ. ტურიზმის სფეროში რ. შემოსავლის შემცირებას იწვევს, რადგანაც მგზავრობა ამ ქვეყანაში უფრო ძვირი ჯდება. კაპიტალ. ქვეყნების მთავრობები რ-ს იყენებენ ინფლაციის წინააღმდეგ საბრძოლველად. როდესაც საჭიროა სავაჭრო ბალანსის აქტ. სალდოს შეზღუდვა, რ. ხორციელდება სხვა ქვეყნების ან საერთაშ. სავალუტო-ფინანს. ორგანიზაციების ზემოქმედებით.



რევანდი.

**რევანდი** (Rheum), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარის გვარი წიწიბურასებრთა ოჯახისა. ტლიერი ფესურა და მსხვილი ფესვები აქვს. ძირის ფოთოლი დიდია, მთლიანი ან დანაკვთული; ყუნწი—ხორციანი, წვნიანი; ღერო მთლიანი ან ღრუა, შიშველი ან ბუსუსებიანი; ყვავილი ორსქესიანია, ზოგჯერ მხოლოდ მამრობითი. ნაყოფი სამწახნაგოვანი, ყავისფერფრთიანი თესლურაა. სამშობლოა სამხრ.-აღმ. აზია, ჩრდ. მონღოლეთი, ჩრდ. ჩინეთი, ალთაი და ციმბირი. ცნობილია 30-მდე (სხვა მონაცემებით 49) სახეობა, სსრკ-ში—22. ზოგი სახეობა კულტურაშია, როგორც ბოსტნეული, სამკურნალო და მთრიმლავი მცენარე. კულტურაში ცნობილია ტ ა ლ ღ ი ს ე ბ რ ი რ. (R. undulatum), კ ო მ პ ა ქ ტ უ რ ი რ. (R. compactum) და შ ა ვ ი ზ ღ ვ ი ს რ. (R. rhaponticum). რ. კარგად უძლებს გაზაფხულის სუსხს 10°-მდე, ხარობს ნოყიერ და ზომიერად ტენიან ნიადაგზე. საჭმელად იყენებენ რ-ის ფოთლის ყუნწს, რ-შიაც 2,5% შაქარი, 3,5%-მდე ორგ. მჟავები, გარდა ამისა კალიუმის, კალციუმისა და სხვ. მარილებია. ამზადებენ კომპოტს, კისელს, მურაბას, ღვინოს და სხვ. ზოგიერთი რ-ის ფესვისაგან დამზადებულ პრეპარატს ხმარობენ მედიცინაში. რ. მრავლდება თესლით, ჩითილით, ფესურის დაყოფით. მოსავალს იღებენ დარგვიდან მეორე წელს 50—80 *ც/ჰა*, ხოლო მე-6 და მე-7 წელს — 250—300 *ც/ჰა*. *ე. ჩიქვანაია.*

**რევანში** (ფრანგ. revanche), სამაგიეროს გადახდა, მიზღვა ბრძოლაში ან თამაშში დამარცხებისათვის; განმეორებითი ბრძოლა ან თამაში წინათ გამარჯვებულის დასამარცხებლად ჭადრაკსა და შაშში—მატჩი-რ.

**რევანშიზმი** (ფრანგ. revanchisme<revanche — სამაგიეროს გადახდა, მიზღვა), ომში დამარცხებული ქვეყნის შოვინისტური წრეების პოლიტიკა, მიმართული ახ. ომის მზადებისაკენ ომამდელი საზღვრებისა და სახელმწიფოთა შორის ურთიერთობათა სისტემის აღდგენის საბაბით.

**რევაქცინაცია** (*რე...* და ვაქცინაცია), *დაცვითი აცრის* განმეორებით (განსაზღვრული დროის შემდეგ) ჩატარება; *იმუნიზაციის* სახე.

**რევდა,** ქალაქი (1935-იდან) რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში, მდ-ების რევდისა და ჩუსოვაიას შესართავთან. რკინიგზის სადგური, სვერდლოვსკიდან 43 *კმ.* 64 ათ. მცხ. (1981). სპილენძსადნობი, ფერადი ლითონების დასამუშ. ქ-ნა, ლითონის ნაკეთობათა და მეტალ. ქ-ნა, მინერ. სასუქებისა და საშენ მასალათა წარმოება. საღამოს სამთო-მეტალ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი. რ. დაარსდა XVIII ს. I ნახევარში.

**რეველი** (Rewell) ვ ი ლ ი ო გაბრიელ (25. I. 1910, ვასა, — ნოემბერი, 1964, ჰელსინკი), ფინელი არქიტექტორი. დაამთავრა ჰელსინკის პოლიტექ. ინ-ტი (1936). მის მიერ 1952 ჰელსინკიში აშენებული სასტუმროსა და ადმ. ნაგებობათა კომპლექსი 50-იანი წწ. ფინური *რაციონალიზმის* საპროგრამო ნიმუშევარია. რ. იყო ამ მიმართულების ლიდერი. სხვა ნამუშევართაგან აღსანიშნავია რატუშა ტორონტოში (1965).

**რეველი,** ესტ. სსრ დედაქალაქის *ტალინის* ძვ. სახელწოდება.

**რევერბერატორი,** *რევერბერაციის* ეფექტის ხელოვნურად შესაქმნელი მოწყობილობა, რ-საც იყენებენ უპირატესად რადიო- და სადენიანი მაუწყებლობის პროგრამების შედგენის, სატელევიზიო პროგრამების ბგერითი თანხლებისა და ბგერაჩაწერის დროს. რ-ის შესასვლელს გადაეცემა ბგერითი ინფორმაციის მატარებელი ელექტრული სიგნალი. რ. კრებს ამ ძირითად სიგნალსა და კლებადი ამპლიტუდის მქონე იმ ელექტრული სიგნალების თანამიმდევრობას, რ-თაც გადააქვთ იგივე ინფორმაცია, მაგრამ ძირითადი სიგნალის მიმართ გარკვეული დროით არიან დაყოვნებული. მეტად გავრცელებულია მაგნ. (ნახ. 1), ფურცლოვანი და ზამბარიანი (ნახ.2) რ-ები. განსაკუთრებულ მაგნიტურ რ-ს, ე. წ. ა მ ბ რ ი ო ფ ო ნ ს, იყენებენ შენობათა სათავსების აკუსტიკური მახასიათებლების გასაუმჯობესებლად.

**რევერბერაცია** (გვიანდ. ლათ. reverberatio—არეკვლა <ლათ. reverbero— უკუვაგდებ), ბგერის წყაროს გამორთვის შემდეგ ბგერის თანდათანობითი მილევა დახურულ სადგომში. სადგომის საჰაერო მოცულობა დიდი რაოდენობის საკუთარი სიხშირის მქონე მერხევი სისტემაა. თითოეული საკუთარი რხევა ხასიათდება თავისი მილევის კოეფიციენტით, რ-იც დამოკიდებულია ბგერის შთანთქმის შემოსაზღვრული ზედაპირებიდან მისი არეკვლისა და გავრცელებისას. ამიტომ ბგერის წყაროს მიერ აღძრული სხვადასხვა სიხშირის საკუთარი რხევები ერთდროულად არ მიილევა. რ. დიდ გავლენას ახდენს სადგომში მეტყველებისა და მუსიკის სმენადობაზე, რადგან მსმენელები აღიქვამენ პირდაპირ ბგერას საჰაერო მოცულობის ადრე აღძრული რხევების ფონზე, რ-თა სპექტრი დროის მიხედვით იცვლება, საკუთარი რხევების მდგენელების თანდათანობითი მილევის შედეგად. რ-ს ახასიათებენ ე. წ. რ-ი ს დ რ ო ი თ, (რ-ის განმავლობაში ბგერის ინტენსიურობა $10^6$-ჯერ მცირდება, ხოლო მისი დონე 60 დბ-ით. რ-ის დრო უმნიშვნელოვანესი ფაქტორია, რ-იც განსაზღვრავს სადგომის აკუსტიკურ ხარისხს. იგი მით უფრო მეტია, რაც უფრო მეტია სადგომის მოცულობა (ან ბგერის თავისუფალი განარბენის დრო) და რაც უფრო ნაკლებია შემოსაზღვრულ ზედაპირებზე ბგერის შთანთქმა.

**რევერბერაციული კამერა,** *აკუსტიკური გაზომვებისათვის* განკუთვნილი სათავსი, რ-შიც ბგერა თითქმის მთლიანად (შესაძლებლობის ფარგლებში) აირეკლება შემომფარგვლელი ზედაპირებიდან. სათავსის ყოველ წერტილში ბგერითი წნევა საშუალოდ ერთნაირია, ხოლო სხვადასხვა მიმართულებიდან მოსული ბგერითი ტალღები თანაბრად საალბათოა. რ. კ-ის კედლებს აგებენ რკინაბეტონისა და აგურისაგან, ხოლო რ. კ-ის შიგა ზედაპირებს ბგერის მინ. შთანთქმის უნარის მქონე მასალით აპირკეთებენ. ბგერითი ველის დიფუზურობას აღწევენ რ. კ-ში შემომფარგვლელი ზედაპირების პარალელურობის დარღვევით, კედლების ზედაპირზე სპეციალურად ქმნიან უსწორობას, ხოლო კამერაში მრუდე ფირფიტებს (ამრეკლ ელემენტებს) ჰკიდებენ. რ. კ-ში ადგენენ მასალის მიერ ბგერათშთანთქმის კოეფიციენტის სიდიდეს, აგრადუირებენ საზომ მიკროფონებსა და ხმაურსაზომებს, ზომავენ ხმამაღლამოლაპარაკის გამოსხივების სიმძლავრეს და სხვ. რ. კ-ის მახასიათებელია რევერბერაციის დრო (იხ. *რევერბერაცია*) და ბგერითი ველის თანაბრობა.

**რევერდი** (Reverdy) პიერ (13. IX. 1889, ნარბონი, — 21. VI. 1960, სოლემის მახლობლად), ფრანგი პოეტი. მისი პიროვნება ჩამოყალიბდა I მსოფლიო ომისწინა კრიზისის, ომის პერიოდის, II მსოფლიო ომის დროის ოკუპაციის და ამ ეპოქების ლიტ. პროცესების — დადაისტთა და სიურრეალისტთა ამბოხების ვითარებაში. რ-ს ლექსების პირველი კრებ. „ცის ნამსხვრევები“ (1924) მოიცავს 1916—24 პერიოდის ლექსებს და სიურრეალიზმს უკავშირდება; მეორე კრებ. „მუშის შრომა“ (1949) უკვე მკვეთრი რეალიზმით გამოირჩევა; რ-ს ეკუთვნის ლექსად დაწერილი რომანი „საკუთარ ტყავში“ (1926), მოთხრობების კრებ. „რისკი და ხიფათი“ (1930), თეორ. ნაშრომები და სხვ.

**რევერსირება,** რ ე ვ ე რ ს ი (ინგლ. reverse<ლათ. revertor — უკან ვბრუნდებ, ვბრუნდები), მანქანის მუშა ნაწილების (ან თვით მანქანის) მოძრაობის ძირითადი მიმართულების შეცვლა საწინააღმდეგო მიმართულებით. დგუშიან მანქანებში რ. ხორციელდება ან მანაწილებელი მექანიზმებით (სარქვლები, მკვეთარები), ან ტრანსმისიაში შუალედური წევრის ჩართვით; სავიაციო ძრავებში რ-ს აღწევენ საჰაერო ხრახნების ნიჩბების მობრუნებით ან გამონაბოლქვი აირების ჭავლის გადახრით, მექანიკურამძრავიან მანქანებში — კბილა გადაცემებით.

ორთქლ- და აირტურბინულ დანადგარებიან გემებზე რ-თვის იყენებენ დამატებითს უკუსვლის ტურბინებს; გემების რ-თვის—წევის ხრახნების საბრუნ ნიჩბებს. მუდმივი დენის ელექტროძრავების რ. შესაძლებელია აგზნების გრაგნილში დენის მიმართულების შეცვლით, ხოლო ცვლადი დენის ელექტროძრავებისა — სტატორის გრაგნილის 2 ფაზის გადართვით.

**რევერსიული ელექტროამძრავი,** *ელექტროამძრავი*, რ-შიც მუშაობის პირობების გამო აუცილებელია ელექტროძრავას ბრუნვის მიმართულების შეცვლა (მაგ., ლიფტში, საგლინ დგანში, ლითონსაჭრელი ჩარხის მექანიზმში). რ. ე. ჩვეულებრივ მუშაობს დაძაბული ხანმოკლე განმეორებითი რეჟიმით, ხშირი ამუშავები-

თა და დამუხრუჭებით. იხ. აგრეთვე *რევერსორი* ელექტრული.

**რევერსორი** ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ი, ელექტროძრავას ბრუნვის მიმართულების შესაცვლელი აპარატი. მაღალძაბვიანი (3—6 *კვ*) რ. ახდენს 1000 ა-მდე ძალის დენის კომუტაციას. რ-ს ამზადებენ ელექტრომაგნ., მექანიკურად შეერთებული ამომრთველებისაგან, რ-ებიც დამონტაჟებულია საერთო კარკასზე. ელექტროფიცირებული ტრანსპ. ძრავების მართვის სქემებში იყენებენ დოლური ტიპის რ-ებს, რ-ებიც მოწყობილობით *კონტროლერის* მსგავსია.

**რევესი** (Révész; ნამდვ. გვარი ჩ ე ბ რ ა ი, Csebray) იმრე (21. I. 1859, შატორალიაუიჰეი, — 23. IX. 1945, სევლიუში, ახლანდ. ვინოგრადოვი, იმიერკარპატეთი, უკრ. სსრ), უნგრელი ფერმწერი, კრიტიკული რეალიზმის წარმომადგენელი. სწავლობდა ვენის სამხატვრო აკადემიაში (1875—77 და 1878—80), ნატურის ხატვის სასწავლებელში ბუდაპეშტში (1877—78) და მ. მუნკაჩისთან პარიზში (1882—84). ბუდაპეშტის სამხატვრო აკად. პროფესორი (1904—21). სიცოცხლის ბოლო წლებში ცხოვრობდა იმიერკარპატეთში, რ-მა შექმნა ეროვნ.-განმათ. იდეებით გამსჭვალული ტილოები („პეტეფი ბრძოლის წინ", 1896; „მოვითხოვთ პურს!", 1899, — ორივე უნგრ. ეროვნ. გალერეა, ბუდაპეშტი).

**რევი,** ქართლის მეფის *მირიან III-ის* ძე (IV ს.). მირიანის მეფობის დროს იგი მართავდა კახეთსა და კუხეთს (რეზიდენცია ჰქონდა უჯარმაში). მონაწილეობდა ქართლის გაქრისტიანებაში. გარდაიცვალა მამაზე ადრე, ქართლში ქრისტიანობის ოფიც. რელიგიად გამოცხადებიდან 25-ე წელს. მისი შთამომავალნი („რევიანნი") შემდეგში ქართლის აქტ. პოლიტ. მოღვაწეები იყვნენ.

*წყაროთ და ლიტ.* იხ. სტ-თან რ ე ვ I.
*გ. მელიქიშვილი.*

**რევიზია** (გვიანდ. ლათ. revisio — გადასინჯვა) (სამართ.), სოციალისტური კანონიერების დაცვაზე კონტროლის გაწევის ერთ-ერთი ფორმა, რაც დაწესებულების, ორგანიზაციის, საწარმოსა და თანამდებობის პირის მუშაობის შემოწმებით გამოიხატება. რ-ის ძირითადი ამოცანაა საგეგმო დავალებათა შესრულების შემოწმება, სახელმწ. სახსრების ხარჯვაში ეკონომიის რეჟიმის გატარება, ხელფასისა და საშტატო დისციპლინის შემოწმება და სხვ. რ., ისევე როგორც კონტროლი, შეიძლება იყოს საერთო და სპეც., მომდევნო და შემაჯამებელი, მთლიანი და შერჩევითი, დოკუმენტური და საინვენტარო. რ-ის ჩატარება შეუძლია როგორც ზემდგომ დარგობრივ ორგანოს თავის სისტემაში, ისე სპეც. საკონტროლო ორგანოებს — ფინანსთა სამინისტროს, სახბანკს, სახ. კონტროლის ორგანოებს და სხვ. რ-ის შედეგების შეჯამებისათვის აუცილებელია შედგეს აქტი. მას ხელს აწერენ როგორც რ-ის ჩამტარებლები, ისე შემოწმებული დაწესებულების ხელმძღვანელი, რ-საც უფლება აქვს აქტის ცალკეულ პუნქტებს დაურთოს თავისი განმარტებანი. *ვ. ლორია.*

**რევიზიონიზმი,** იდეურ-პოლიტიკური მიმდინარეობა მუშათა და კომუნისტურ მოძრაობაში, რ-იც მოითხოვს მარქსიზმ-ლენინიზმის ძირითადი პრინციპების გადასინჯვას, რევიზიას. წარმოიშვა გასული საუკუნის 70-იანი წწ. დასასრულს გერმანიის სოციალ-დემოკრატიაში. 1879 ი. ჰეხბერგმა, ე. ბერნშტაინმა და კ. შრამმა მოითხოვეს რევ. თეორიის ძირითად დებულებათა გადასინჯვა. კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა ამხილეს რ-ის ეს პირველი გამოვლინება. როგორც პოლიტ. მიმდინარეობა, რ. ჩამოყალიბდა მოგვიანებით, 90-იან წლებში, როდესაც ე. ბერნშტაინი გამოვიდა მარქსიზმის რევიზიის სპეც. პროგრამით. XX ს. დასაწყისში რ. საერთაშ. მოვლენა გახდა. იგი გავრცელდა არა მარტო გერმანიის, არამედ საფრ., ავსტრ.-უნგრ., რუს. და სხვა ქვეყნების ს.-დ. მოძრაობაში (კ. კაუცკი, ო. ბაუერი, ე. ვანდერველდე, ლ. ტროცკი და სხვ.).

რ. ცდილობს გააკრიტიკოს მარქსიზმ-ლენინიზმის სამივე შემადგენელი ნაწილი. ფილოს. დარგში რევიზიონისტები უარყოფდნენ დიალექტ. მატერიალიზმს მნიშვნელობას და მოითხოვდნენ მის შეცვლას ნეოკანტიანელობით (ე. ბერნშტაინი, კ. კაუცკი და სხვ.), მახიზმით (ფ. ადლერი, ო. ბაუერი, ა. ბოგდანოვი და სხვ.) ან რ-იმე სხვა იდეალ. ფილოსოფიით, რევ. დიალექტიკას ცვლიდნენ მშვიდი „ევოლუციით". რევიზიონისტები ამახინჯებდნენ მარქსიზმის ეკონ. მოძღვრებას. მათი აზრით, მონოპოლისტური კაპიტალიზმი იწვევს ცხოვრების „დემოკრატიზაციას", სპობს კრიზისებსა და კონკურენციას. ისინი უგულებელყოფდნენ მეცნ. სოციალიზმის როლს, ცდილობდნენ დაემტკიცებინათ, რომ ბურჟ. დემოკრ. სრულყოფის შედეგად სუსტდება კლასობრივი წინააღმდეგობები და დღის წესრიგიდან იხსნება პროლეტ. რევოლუციისა და პროლეტარიატის დიქტატურის საკითხი. რ-ის არსს ყველაზე სრულად გამოხატავდა ე. ბერნშტაინის ლოზუნგი „საბოლოო მიზანი არაფერია, მოძრაობა კი ყველაფერია".

განასხვავებენ მემარჯვენე და მემარცხენე რ-ს. მემარჯვენე რ. ცდილობს მარქსიზმ-ლენინიზმის დებულებები შეცვალოს ბურჟ.-რეფორმისტული, მემარცხენე კი — ანარქისტული, ბლანკისტური, ვოლუნტარისტული დასკვნებით. კომუნისტური მოძრაობისათვის რ-ის ორივე ფორმა ერთნაირად საშიშია.

ვ. ი. ლენინმა გაარკვია რ-ის სოც.-ეკონ., კლასობრივ-პოლიტ. და გნოსეოლოგიური საფუძვლები. კლასობრივი ბუნებით რ. წვრილბურჟ. იდეოლოგიის ერთ-ერთი ფორმაა. მისი სოც. ბაზაა „მუშათა არისტოკრატია", ხოლო მეთოდოლ. საფუძველი — მეტაფიზიკა, კერძოდ, სოფისტიკა და ეკლექტიზმი.

50—60-იან წლებში ფართოდ გავრცელდა მემარჯვენე რ., რ-იც შეეცადა მუშათა მოძრაობის გადაყვანას სოც.-რეფორმიზმის გზაზე.

თანამედროვე მემარჯვენე რ. მარქსიზმ-ლენინიზმს აცხადებს „მოძველებულად". მეცნ.-ტექ. რევოლუცია, მისი ვარაუდით, აუცილებელი და საკმარისი პირობაა საზ-ბის სტრუქტურის გარდასაქმნელად. იგი უარყოფს პროლეტ. რევ., პროლეტარიატის დიქტატურის საჭიროებას, პროლეტ. ინტერნაციონალიზმს, მუშათა კლასისა და მისი პარტიის ხელმძღვანელ როლს. რევიზიონისტები მოითხოვენ „დემოკრატიული", „ჰუმანური", „ადამიანური სახის სოციალიზმის" შექმნას. 60—70-იან წლებში გავრცელებული „მემარცხენე" რ-ის ნაირსახეობათაგან განსაკუთრებით საშიშია მაოიზმი. მემარჯვენე და „მემარცხენე" რ-ის მხილება და დაძლევა მუშათა და კომუნისტური მოძრაობის წარმატებით განვითარების აუცილებელი პირობაა.

*ლიტ.:* მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ა. ბებელს, ვ. ლიბკნეხტს, ვ. ბრაკეს და სხვებს (ცირკულარული წერილი). 17—18 სექტ., რჩეული წერილები, თბ., 1949; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., კარლ მარქსის მოძღვრების ისტორიული ბედი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 18; მ ი ს ი ვ ე, მარქსიზმი და რევიზიონიზმი, იქვე, ტ. 15; მ ი ს ი ვ ე, „მემარცხენეობის" ყმაწვილური სენი კომუნიზმში, იქვე, ტ. 31; მ ი ს ი ვ ე, II ინტერნაციონალის კრახი, იქვე, ტ. 21; მ ი ს ი ვ ე, უთანხმოება ევროპის სოციალ-დემოკრატიაში, იქვე, ტ. 16; კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშორისო თათბირის დოკუმენტები. მოსკოვი, 1969 წ. 5—17 ივნისი, თბ., 1969; მშვიდობის, დემოკრატიისა და სოციალიზმისათვის ბრძოლის საპროგრამო დოკუმენტები, თბ., 1961; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა, თბ., 1971; ვ ა ჩ ნ ა ძ ე გ., ანტისოვეტიზმის იდეოლოგია, თბ., 1974; თანამედროვე ბურჟუაზიული და რევიზიონისტული იდეოლოგია ანტიკომუნიზმის სამსახურში, თბ., 1977; კ ე შ ე ლ ა ვ ა ვ., იდეოლოგიური ბრძოლის თავისებურებანი თანამედროვე ეტაპზე, თბ., 1977; მ შ ვ ე ნ ი ე რ ა ძ ე ვ., ანტიკომუნიზმი უმთავრესი იდეოლოგიაა, თბ., 1971; ქ ო ბ ა ლ ი ა ი., რეფორმიზმის იდეოლოგიისა და პოლიტიკის კრიტიკა, თბ., 1975; Идеология современного реформизма, М., 1970; Против современного ревизионизма, М., 1958; Современный правый ревизионизм, М.—Прага, 1973. *ი. ქობალია.*




რევერბერატორი. ნახ. 1. მაგნიტური რევერბერატორის მოწყობილობის სქემა: დრ—ბგერის დონის რეგულატორი; მსგ—მაღალი სიხშირის გენერატორი (ჩანაწერის წასაშლელად); თდ—წამშლელი მაგნიტური თავი; ჩმ—ჩაწერის მაძლიერებელი (ბგერითი სიხშირეებისა); $თ_0$—ჩამწერი მაგნიტური თავი; $ამ_1, \ldots, ამ_4$—აღწარმოების მაძლიერებლები (ბგერითი სიხშირეებისა); $თ_1, \ldots, თ_4$—აღმწარმოებელი მაგნიტური თავები; ლ—მაგნიტური ლენტი; $R_0, \ldots, R_4$—განმრთავი რეზისტორები; $l_1, \ldots, l_4$—მანძილი ჩამწერ და აღმწარმოებელ თავებს შორის; v—ლენტის მოძრაობის სიჩქარე. ისრით ნაჩვენებია ლენტის მოძრაობის მიმართულება.

**რევიუ** (ფრანგ. revue, სიტყვასიტყვით — მიმოხილვა), თეატრალური წარმოდგენა, რ-შიც გაერთიანებულია კაბარესა და ვარიეტეს თეატრების, ოპერეტის, ბალეტის, ცირკის ელემენტები. რ-ს გავლენით შეიქმნა ოპერეტის ნაირსახეობა რევიუ-ოპერეტა. რ. აღმოცენდა XVIII ს. ბოლოს საფრანგეთში. XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში განსაკუთრებით გავრცელდა ბელგიაში, ნიდერლანდსა და დიდ ბრიტანეთში. შეიქმნა რ-ს ახ. სახეობა — შოუ. რ-ს, ჩვეულებრივ დგამენ საესტრადო თეატრში, მიუზიკ-ჰოლში.

**რევიშვილი** შოთა იოსების ძე (დ. 2. II. 1919, თბილისი), ქართველი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1968), პროფესორი (1969), მეცნ. დამს. მოღვაწე (1982). სკკპ წევრი 1943-იდან. დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტი (1941). მონაწილეობდა დიდ სამამულო ომში. 1948-იდან უცხო ენათა პედ. ინ-ტის გერმ. ენის ფაკ-ტის დეკანია. 1949-იდან ლექციებს კითხულობს თსუ-ში; რ. ავტორია მონოგრაფიებისა: „დრამატურგიის პრინციპები ლესინგის ესთეტიკაში" (1948), „მარქსისა და ენგელსის ლიტერატურულ-ესთეტიკური შეხედულებანი" (1964), „ქართულ-გერმანული ლიტერატურული ურთიერთობიდან" (1969), „ესთეტიკური რევიზიონიზმი და მარქსისტული ესთეტიკა" (1973), „ქართულ-გერმანული ურთიერთობა ლიტერატურის სფეროში" (1974, გერმ. ენაზე), „გერმანულ-ქართული ეტიუდები" (1977), „მარქსი, ენგელსი და მწერლები" (1978) და სხვ. მასვე ეკუთვნის „საზღვარგარეთული ლიტერატურა" (1953), „საზღვარგარეთული ლიტერატურის ისტორია" (ნაწ. 1, 1959, 1977, სხვა ავტორებთან ერთად). დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენით და მედლებით.

**რევკომი,** საბჭ. ხელისუფლების დროებითი საგანგებო ორგანო 1918—20 სამოქალაქო ომისა და სამხ. ინტერვენციის პერიოდში. იხ. *რევოლუციური კომიტეტები.*

**რევმატიზმი** (ბერძ. rheumatismos — გამოდენა, ლორწო, რევმატული ტანჯვა), ინფექციურ-ალერგიული დაავადება, რ-საც ახასიათებს შემაერთებელი ქსოვილის სისტემური ანთებითი დაზიანება, უპირატესად გულ-სისხლძარღვთა სისტემაში. რ-ით უმეტესად ავადდებიან ახალგაზრდები, ამასთან, ქალები 3-ჯერ უფრო ხში-




რევერბერატორი. ნახ. 2. ზამბარიანი დამყოვნებელი ხაზის სქემა: 1—მუდმივი მაგნიტი; 2—დრეკადად დამაგრებული იზოლირებული მავთულის ჩარჩო; 3—ზამბარა (სიგნალების დაყოვნების ელემენტი); 4—თავისუფლად მბრუნავი იზოლირებული მავთულის ჩარჩო.




რევოლვერი: 1—კოლიერის სისტემის 4-მუხტიანი კაჟიანი რევოლვერი მბრუნავი დოლითა და ავტომატური საპირისწამლე თაროთი; 2—მარიეტის სისტემის 6-ლულიანი რევოლვერი; 3—ლეფოშეს სისტემის (1853) რევოლვერი უნიტარული ვაზნით; 4—ნაგანის რევოლვერი (1895).

რად, ვიდრე ვაჟები. გამომწვევი მიზეზი ძირითადად სტრეპტოკოკური ინფექციაა (A ჯგ β ჰემოლიზური სტრეპტოკოკი). რ-ის განვითარების მექანიზმი ჯერ კიდევ არ არის საბოლოოდ გარკვეული, მაგრამ ცნობილია, რომ შეჭრილი ინფექციის მიმართ დიდ როლს თამაშობს ორგანიზმის მგრძნობელობის მომატება; არ არის გამორიცხული რ-ის მიმართ გენეტ. მიდრეკილებაც. სისტემური ანთებითი პროცესი რ-ის დროს სპეციფიკურია, ახასიათებს ფაზური მიმდინარეობა, შემაერთებელი ქსოვილის ანთებით უბნებში წარმოიქმნება ე. წ. აშოფ-ტალალაევის გრანულომები, რ-ებშიც შემდგომ სკლეროზული ცვლილებები ვითარდება. ხშირად პროცესს რეციდივული მიმდინარეობა აქვს, რაც ხელს უწყობს როგორც ანთებითი, ისე სკლეროზული უბნების გაფართოებას.

რ-ის კლინიკური სურათი პოლიმორფულია და დამოკიდებულია როგორც რევმატული ანთების ხარისხზე, ისე ავადმყოფობის პროცესში ჩართული ორგანოებისა და სისტემების რაოდენობაზე. ჩვეულებრივ დაავადება ვლინდება ანგინის ან სხვა ინფექციის (მაგ., ქუნთრუშა) გადატანიდან 1—2 კვირის შემდეგ. ხშირად წინ უსწრებს ორგანიზმის გაცივება. დაავადება, როგორც წესი, იწყება მწვავედ, ტემპ-რის მომატებით (38—39°C), ძლიერი ოფლიანობით და „მფრინავი ტკივილებით" მსხვილ სახსრებში, რ-ებიც შეწითლებული და შესივებულია, ზიანდება მათი ფუნქციაც. დაავადების ჩამთავრების ან რემისიის დროს ეს მოვლენები უკვალოდ ქრება. 7—10 დღის შემდეგ ვლინდება გულის დაზიანების (*რევმოკარდიტის*) ნიშნები — გულის მჩხვლეტავი ტკივილი, ქოშინი, გულის რიტმის დარღვევა და სხვ. ბავშვების ნერვული სისტემის მოშლა ჩვეულებრივ *ქორეით*, ხოლო მოზრდილებისა რევმატული ენცეფალიტით და მენინგიტით ვლინდება. რ-ის დროს შეიძლება დაზიანდეს სისხლძარღვები (ვასკულიტი), კანის საფარველი (კვანძოვანი ერითემის ტიპის დაზიანება), აგრეთვე თვალის, ფილტვის, თირკმლის სეროზული გარსი. სისხლში აღინიშნება ერითროციტების დალექვის რეაქციის (ედრ) აჩქარება (40—50 *მმ/სთ*), ლევკოციტოზი, C — რეაქციული ცილის გაჩენა და სხვ.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: წოლითი რეჟიმი; მედიკამენტებიდან — ანტიბიოტიკები, ასპირინი, ამიდოპირინი, ბუტადიონი, ინდომეტაცინი, სტეროიდული ჰორმონები — პრედნიზოლონი, დექსამეტაზონი, ტრიამცინოლონი; ვიტამინოთერაპია (C, $B_1$, $B_2$, $B_6$, E ვიტამინები); დიეტოთერაპია — სუფრის მარილისა და სითხის შეზღუდვა, კალიუმითა და ცილებით მდიდარი საკვები—კარტოფილი, წითელი ჭარხალი, ჭერამი და სხვ. დაავადების არააქტიურ ფაზაში — სანატორიულ-კურორტული მკურნალობა. მთელი წლის მანძილზე ან სეზონურად ტარდება რ-ის გამწვავებისა და ანთების პროგრესირების საწინააღმდეგო მკურნალობა და ბიცილინით (ბიცილინ-3, ბიცილინ-5) პროფილაქტიკა.

*ლიტ.*: ვ ა ლ ა ჭ კ ო რ ი ა უ., რევმატიზმი, თბ., 1975. *გ. ცინცაძე.*

**რევმატოიდული ართრიტი**, სახსრების ქრონიკული დაზიანება, რ-საც პროგრესული ხასიათი აქვს; გამომწვევი მიზეზი უცნობია. პათოგენეზში გარკვეული როლი ენიჭება ავტოაგრესიულ იმუნურ პროცესს, რ-ის დროსაც ზიანდება შემაერთებელი ქსოვილი და ვითარდება მისი სკლეროზი. უმეტესად ავადდებიან 20—40 წლის ქალები. რ. ა-ის დროს ერთდროულად ზიანდება რამდენიმე, სიმეტრიულად განლაგებული, მცირე ზომის სახსარი; ზოგჯერ ანთება მუხლის, სხივ-ნებისა და სხვა დიდ სახსრებშიც ვითარდება. დასაწყისში სახსრები შესიებული, შეწითლებული და მტკივნეულია, მოძრაობა შეზღუდულია, განსაკუთრებით დილაობით, გამოღვიძების შემდეგ; შეიძლება აიწიოს სხეულის ტემპ-რამ, მატულობს ერითროციტების დალექვის სიჩქარე. თანდათანობით ვითარდება სახსრების დეფორმაცია, ირღვევა მათი ფუნქცია, შეიძლება განვითარდეს ანკილოზი და სხვ. დაავადება მიმდინარეობს წლობით, პერიოდული გამწვავებებით და რემისიებით. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ასპირინი, ანალგინი, დელაგილი, ოქროს პრეპარატები და სხვ. ბიოქინოლის ან ბისმავეროლის ინიექციები, ზოგჯერ კორტიკოსტეროიდული ჰორმონული პრეპარატები. მწვავე პერიოდის გავლის შემდეგ — ფიზიოთერაპია, საკურორტო მკურნალობა (მენჯი, წყალტუბო, გაგრა, თბილ. ბალნეოლ. კურორტი, მაცესტა, ახტალა და სხვ).

*ვ. ალადაშვილი.*

**რევმატოლოგია** [*რევმატ(იზმი)* და *...ლოგია*], შინაგანი მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის რევმატულ დაავადებათა (რევმატიზმი, რევმატული პოლიართრიტი, კოლაგენური დაავადებანი, ოსტეოართროზი, პერიართრიტი, ტენდოვაგინიტი, ბურსიტი და სხვ.) ეტიოლოგიის, პათოგენეზის, დიაგნოსტიკის, მკურნალობისა და პროფილაქტ. საკითხებს. როგორც მედ. დამოუკიდებელი დარგი, რ. ჩამოყალიბდა XX ს. 50-იან წლებში, თუმცა ცალკეულ რევმატულ დაავადებათა შესწავლას დიდი ხნის ისტორია აქვს. სახსრების რევმატული ანთება ჯერ კიდევ *ჰიპოკრატემ* აღწერა, რომაელმა ექიმმა კ. *გალენოსმა* კი პირველმა შემოიღო ტერმ. „რევმატიზმი" საყრდენ-მამოძრავებელი აპარატის სხვადასხვა დაავადების აღსანიშნავად. დ. პიტკერნმა (1788) პირველმა მიაქცია ყურადღება გულის დაზიანებას რევმატიზმის დროს, მანვე შემოიღო ტერმ. „გულის რევმატიზმი". XIX ს. 30-იან წლებში რევმატიზმის შესახებ თანამედროვე მოძღვრების ფუძემდებელმა ფრანგმა ექიმმა ჟ. ბუიომ და რუსმა ექიმმა გ. სოკოლსკიმ ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად დაადგინეს კავშირი რევმატულ პოლიართრიტსა და გულის დაზიანებას შორის. მომდევნო წლებში აღწერეს რევმატოიდული (არარევმატული) პოლიართრიტი (ამერ. ექიმი ა. ჰეროდი და ფრანგი ჟ. *შარკო*), სისტემური წითელი მგლურა (უნგრ. მ. კაპოში), სკლეროდერმია (ფრანგ. ე. გინტრაკი) და სხვ. ს. *ბოტკინმა* პირველმა აღნიშნა რევმატიზმის კავშირი ინფექციასთან, აღწერა რევმატული პლევრიტი, ნეფრიტი და ყურადღება მიაქცია დაავადების სისტემურ ხასიათს. გ. ზახარინმა დაამტკიცა რევმატიზმის ნოზოლოგიური დამოუკიდებლობა და დაამკვიდრა სალიცილატებით მისი მკურნალობა. გ. მალკოვმა 1900 აღნიშნა ნუშების ანთებისა და სტრეპტოკოკის როლი რევმატიზმის განვითარებაში. შემდგომში კლინიკურ-ეპიდემიოლოგიური გამოკვლევებით დადასტურდა სტრეპტოკოკის წამყვანი როლი რევმატიზმის ეტიოლოგიაში. არსებობს მოსაზრება რევმატიზმის ვირუსული ეტიოლოგიის შესახებაც. რ-ის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ამერ. მეცნ. პ. კლემპერერის მიერ (1942) კოლაგენოზების შესახებ შემუშავებულ კონცეფციას; მან ცალკე ჯგუფში გააერთიანა *კოლაგენური დაავადებანი*. 1950 ამერ. რევმატოლოგმა ფ. *ჰენჩმა* რევმატული დაავადებების სამკურნალოდ კორტიკოსტეროიდები შემოიღო, რისთვისაც ნობელის პრემია მიენიჭა. რ-ის სწრაფი განვითარება ჩვენს დროში განსაზღვრა კვლევის უახლესი იმუნოლოგიური, ბიოქიმ., ვირუსოლოგიური და რადიოიზოტოპური მეთოდების ფართოდ დანერგვამ, რამაც თავის მხრივ განაპირობა რევმატულ დაავადებათა დიაგნოსტიკისა და მკურნალობის ეფექტური საშუალებების შექმნა. განსაკუთრებით აღსანიშნავია ეტაპური მკურნალობის (საავადმყოფო, დისპანსერი, კურორტზე მკურნალობა) მიღწევები, თუ ის შერწყმულია იმუნოდეპრესორული პრეპარატების (კორტიკოსტეროიდები, ციტოსტატიკური საშუალებანი) ხანგრძლივ გამოყენებასთან.

1974 სსრკ-ში კარდიორევმატოლოგიურ დაწესებულებათა ქსელი მოიცავდა თითქმის 3000 კაბინეტს, 128 ცენტრსა და 11 მსხვილ დისპანსერს, მ. შ. საქართველოში მოქმედებდა 94 კაბინეტი, 14-სარაიონთაშორისო ცენტრი და რესპ. კარდიორევმატოლოგიური დისპანსერი, რ-იც 1958 შეიქმნა. თანამედროვე რ-ის თეორ. და კლინიკური პრობლემების დამუშავებაში დიდ როლს თამაშობს სსრკ მედ. მეცნ. აკად. რევმატიზმის ინ-ტი მოსკოვში, რ-იც ამავე დროს რევმატოლოგთა კადრების მომზადების ცენტრია. 1928 დაარსდა საკავშ. ანტირევმატული კომიტეტი, რ-იც 1964 რევმატოლოგთა საკავშ. საზ-ბად გარდაიქმნა. სსრკ-ში 1961-იდან გამოდის ჟურნალი „Вопросы ревматизма".

*ლიტ.*: ფ ა რ ჯ ა ნ ა ძ ე შ., რევმატული და ინფექციური პოლიართრიტების კლინიკა და მკურნალობა, თბ., 1960; А с т а п е н к о М. Г., П и х л а к Э. Г., Болезни суставов, М., 1966; Т а р е е в Е. М., Коллагенозы, М., 1965. *გ. ცინცაძე.*

**რევმოკარდიტი**, რ ე ვ მ ა ტ უ ლ ი კ ა რ დ ი ტ ი [*რევმ(ატიზმი)* და ბერძნ. kardia — გული], გულის ანთებითი დაზიანება რევმატიზმის დროს. რევმატული პროცესი შეიძლება გავრცელდეს გულის სხვადასხვა გარსზე, უფრო ხშირია გულის კუნთის კეროვანი ან დიფუზიური ანთება (რევმატული მიოკარდიტი) ან გულის შიგნითა გარსის ანთება (რევმატული ენდოკარდიტი), შედარებით იშვიათად გვხვდება გულის პერანგის ანთება (რევმატული პერიკარდიტი). რ-ის კლინიკური სურათი დამოკიდებულია რევმატული პროცესის აქტივობასა და ანთებითი პროცესის ლოკალიზაციაზე. რ. შედარებით მძიმედ მიმდინარეობს ახალგაზრდებში. ახასიათებს მაღალი ტემპრა, ოფლიანობა, გულის ფრიალი, ჰაერის უკმარისობა, ადვილად დაღლა უმნიშვნელო ფიზ. დატვირთვისას, მჩხვლეტავი ტკივილი გულის არეში, გულის რიტმის დარღვევა და სხვ. რ-ის შედეგად შეიძლება განვითარდეს ე. წ. მიოკარდიული კარდიოსკლეროზი ან გულის მანკი, რ-ის დროს უმეტესად ზიანდება გულის ორკარიანი სარქველი, რ. შეიძლება გართულდეს გულის შეგუბებითი უკმარისობით. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა მიმართულია რევმატიზმის და მის შედეგად განვითარებული გულის უკმარისობის წინააღმდეგ.

*ლიტ.* იხ. სტ-თან რ ე ვ მ ა ტ ო ლ ო გ ი ა. *გ. ცინცაძე.*

**რევოლვერი** (ინგლ. revolver<revolve — ბრუნვა), ინდივიდუალური მრავალმუხტიანი, დაკუთხვილლულიანი ხელის სასროლი იარაღი, რ-საც აქვს მბრუნავი დოლისებრი სავაზნე კოლოფი; განკუთვნილია მოკლე მანძილზე (50 *მ*-მდე) მტრის დასაზიანებლად. რ-ის დამცემ-სასხლეტი მექანიზმი დაკავშირებულია დოლის მაბრუნებელ მექანიზმთან; ჩახმახის შეყენების ან სასხლეტ კაუჭზე დაჭერის დროს დოლი ტრიალდება და ვაზნა ლულას უპირისპირდება. XVI ს-იდან მოკიდებული XIX ს. დასაწყ. ჩათვლით გავრცელებული იყო ხელით საბრუნებელი დოლიანი რ-ები. 1810—30-იან წლებში შემუშავდა მექ. მბრუნავი დოლიანი რ-ების პირველი სისტემები (კოლიერის, მარიეტის, შირკის). 1835 აშშ-ში ს. კოლტმა გამოიგონა მეტად გაუმჯობესებული რ., რ-ითაც მრავალი არმია იყო შეიარაღებული. რუს. არმიაში მიღებული იყო სმით-ვესონის სისტემის 1871, 1874 და 1880 ნიმუშები, XX ს. დასაწყისში კი—ნაგანის სისტემის 1895 ნიმუში.

ავტომ. პისტოლეტების გამოგონებამ XX ს. I ნახ. არმიათა შეიარაღებიდან რ-ები თანდათანობით გამოდევნა.

**რევოლვერული თავი**, ჩარხის, ხელსაწყოს ან აპარატის საბრუნი კვანძი, რ-ზეც მაგრდება რამდენიმე იარაღი, ოპტიკური სისტემა და სხვ. რ. თ-ს იყენებენ მრავალ

ავტომატსა და ნახევრად ავტომატზე, აგრეთვე სახარატო-ხრახნსაჭრელ, კარუსელურ, საბურღ და სხვა ჩარხებზე. რ. თ-ს, როგორც წესი, აქვს მაინდექსირებელი მექანიზმი, რ-იც მას მობრუნებისას ზუსტად აფიქსირებს. რ. თ-ის მობრუნება და ფიქსირებაა შეიძლება როგორც ავტომატურად, ისე ხელით, ხოლო პროგრამული მართვის ჩარხებში — პროგრამამატარებლის ბრძანებით.

**რევოლვერული ჩარხი,** სახარატო ჯგუფის ლითონსაჭრელი ჩარხი, რ-ის მრავალპოზიციურ საბრუნ რევოლვერულ თავზე მაგრდება დასამუშავებელი იარაღები. რ. ჩ-ზე წნელისა და ცალეული ნამზადებისაგან ღებულობენ რთული კონფიგურაციის დეტალებს. ს ა წ ნ ე ლ ე რ. ჩ-ებს აქვს წნელის მისაწოდებელი და მომჭერი მექანიზმი. ისეთ რ. ჩ-ებს, რ-ებზეც ცალეულ ნამზადებს ამუშავებენ, ს ა ვ ა ზ ნ ე ს უწოდებენ. რ. ჩ-ებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ იმის მიხედვით, თუ როგორ აარის ჩარხზე განლაგებული რევოლვერული თავის ღერძი — ვერტიკალურად (ნახ. ა) თუ ჰორიზონტალურად (ნახ. ბ). ხელის რ. ჩ-ში წნელს ხელით აწვდიან, ხოლო რევოლვერული თავი ავტომატურად მობრუნდება სუპორტის საწყის მდგომარეობაში დაყენებისას. მექანიზებულ რ. ჩ-ებს აქვს მექანიზებული მომჭერი. წნელის მიწოდება და სუპორტის მოძრაობაც მექანიზებულია. ავტომ. რ. ჩ. ავტომატურად გადართავს შპინდელის სიჩქარეს. ავტომატურად ხდება აგრეთვე რევოლვერული თავის მიწოდება, მობრუნება და სხვ. ციფრული პროგრამული მართვის რ. ჩ-ში ციკლის ავტომატიზაცია და აგრეთვე მუშა ორგანოების მოძრაობა ხორციელდება ელექტრომაგნ. ქუროებით, ელექტროძრავებით, ჰიდროცილინდრებით და სხვ.

რ. ჩ-ს იყენებენ წვრილსერიულ და სერიულ წარმოებაში.

შექმნილია რ ე ვ ო ლ ვ ე რ უ ლ ი ნ ა ხ ე ვ რ ა დ ა ვ ტ ო მ ა ტ ე ბ ი, რ-ებსაც (ძირითადად სერიულ და მსხვილსერიულ) წარმოებაში იყენებენ.

*კ. ნუცუბიძე.*

**რევოლუცია** (გვიანდ. ლათ. revolutio— შემობრუნება, გადატრიალება), ბუნების, საზოგადოებისა და შემეცნების მოვლენათა ღრმა თვისებრივი, ნახტომისებური ცვალებადობა (მაგ., გეოლ. რ., სამრეწვ. რ., მეცნ.-ტექ. რ., რ-ები ფიზიკაში, ბიოლოგიაში, ფილოსოფიაში და ა. შ.), მთელი სისრულით რ-ის ცნება გამოდგება საზ-ბის განვითარების დასახასიათებლად. რ. განსხვავდება როგორც ევოლუციისაგან, რ-იც გულისხმობს თანდათანობით ცვლილებას და გამორიცხავს თვისებრივ გარდაქმნებს, ისე *რეფორმისაგან.* *ვ. ერქომაიშვილი.*

**რევოლუცია** ს ო ც ი ა ლ უ რ ი, ნახტომი საზოგადოებრივ განვითარებაში, ძირეული თვისებრივი ცვლილებები სოციალური ცხოვრების ყველა სფეროში. რ. საზ-ბის მოძრაობაა თვისებრივად ახ., უფრო მაღალი ეტაპისაკენ. სოც. რ-ები „ისტორიის ლოკომოტივებია" (კ. მარქსი).

ყველა სოც. რ-ის ეკონ. საფუძველია კონფლიქტი ახ. საწარმოო ძალებსა და ძვ. წარმოებითს ურთიერთობებს შორის. სოც. რ-ის ამოცანა ამ კონფლიქტის გადაჭრაა. „თავიანთი განვითარების გარკვეულ საფეხურზე საზოგადოების მატერიალური მწარმოებლური ძალები ვარდებიან წინააღმდეგობაში არსებულ წარმოებით ურთიერთობასთან, ანუ — რაც ამის მხოლოდ იურიდიულ გამოხატულებას წარმოადგენს — საკუთრების ურთიერთობასთან, რომლის შიგნითაც ისინი აქამდე ვითარდებოდნენ. მწარმოებლურ ძალთა განვითარების ფორმიდან ეს ურთიერთობანი მათ ბორკილად იქცევა. მაშინ დგება სოციალური რევოლუციის ეპოქა" (მ ა რ ქ ს ი კ., პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, წგნ. 1, თბ., 1953, გვ. 10).

კონფლიქტი ახ. საწარმოო ძალებსა და დრომოჭმულ წარმოებითს ურთიერთობებს შორის გამოიხატება ანტაგონისტური კლასების შეურიგებელ ბრძოლაში. ამ ბრძოლის მსვლელობაში ახ. რევ. კლასი თავის ირგვლივ რაზმავს ხალხის უმრავლესობას, ამხობს დრომოჭმული რეაქციული კლასების პოლიტ. და ეკონ. ბატონობას და ამყარებს თავის ბატონობას. მაშასადამე, აღნიშნული კონფლიქტის დაძლევა ხდება არა ავტომატურად, არამედ ადამიანთა აქტ. რევ. ბრძოლით.

კლასები და სოც. ფენები, რ-ებიც თავიანთი ობიექტური მდგომარეობით ყველაზე მეტად არიან დაინტერესებული არსებული საზ. წყობილების დამხობით და ახ., პროგრ. წყობილების დამკვიდრებით, რ-ის მამოძრავებელ ძალებს წარმოადგენენ. რ-ის ხასიათი და ძირითადი შინაარსი იმით განისაზღვრება, თუ როგორ სოც. წინააღმდეგობას წყვეტს იგი და როგორ საზ.-პოლიტ. წყობამდე მივყავართ.

რ-ის მოხდენისათვის აუცილებელია განსაზღვრული ობიექტური და სუბიექტური პირობები, პირველ ყოვლისა,—რევ. სიტუაცია, რ-იც რ-ის ობიექტურ ფაქტორთა ერთობლიობაა. რ-ის განხორციელებისათვის ობიექტურ ფაქტორებთან ერთად საჭიროა სუბიექტური ფაქტორებიც.

ყოველ სოც. რ-ს წინ ელობება გაბატონებული კლასების პოლიტ. ხელისუფლება, ამიტომ სოც. რ-ის განხორციელების პირველ აქტს წარმოადგენს პოლიტ. რ., ე. ი. რევ. კლასის მიერ სახელმწ. ხელისუფლების მოპოვება. „სახელმწიფო ხელისუფლების გადასვლა ერთი კლასის ხელიდან მეორე კლასის ხელში — ეს არის პირველი, მთავარი, ძირითადი ნიშანი რ ე ვ ო ლ უ ც ი ი ს ა, როგორც ამ ცნების მკაცრადმეცნიერული, ისე პრაქტიკულ—კონკრეტული მნიშვნელობით" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24, გვ. 29). სოც. რ. არ შეიძლება ავრიოთ ზედაფენის (სასახლის) გადატრიალებაში, რ-იც ცვლის იმავე კლასების ცალკეულ პირებს ან ჯგუფებს ხელისუფლების სათავეში.

სოც. რ., რ-იც აშკარა და მწვავე კლასობრივი ბრძოლის პირობებში მიმდინარეობს, შეიძლება განხორციელდეს როგორც არამშვიდობიანი (შეიარაღებული აჯანყება, სამოქალაქო ომი), ისე მშვიდობიანი ფორმით; რ-ის ფორმას განაპირობებს კონკრ. ისტ. პირობები და ქვეყნის შიგნით შექმნილი კლასობრივი ძალების თანაფარდობა.

მარქსიზმ-ლენინიზმი განასხვავებს სოც. რ-ების სხვადასხვა ტიპს. სოც. რ-ის ისტ. ტიპი განისაზღვრება იმით, თუ რომელ წარმოებით ურთიერთობას სპობს და რომელ საზ.-ეკონ. ფორმაციაზე გადასვლას იწვევს იგი. ისტორიაში ცნობილია სოც. რ-ის ოთხი ტიპი. ყოველი სოც. რ. არ არის პოლიტ. ხასიათის, მაგ., სოც. რ., რ-მაც პირველყოფილი თემური საზ.-ეკონ. ფორმაცია მონათმფლობელურით შეცვალა, არ იყო პოლიტ. ხასიათისა. სოც. რ-ის უმაღლესი ტიპია სოციალ. რ., რ-იც ძირფესვიანად განსხვავდება სხვა სოც. რ-ებისაგან. ამასთან ერთად იგი უკანასკნელი პოლიტ. რ-ა. განსაკუთრებით დიდია სოციალ. რ-ის გარდამქმნელი როლი თანამედროვე ეტაპზე.

*ლიტ.:* მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., კომუნისტური პარტიის მანიფესტი, თბ., 1974; მ ა რ ქ ს ი კ., პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, წგნ. 1 — კაპიტალის შესახებ, თბ., 1953; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სოციალ-დემოკრატიის ორი ტაქტიკა დემოკრატიულ რევოლუციაში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 9.

*ფ. შიხაშვილი.*

**რევოლუცია რუსეთში 1905—07,** იმპერიალიზმის ეპოქის პირველი სახალხო რევოლუცია, ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის ახალი ტიპი, რ-ის ჰეგემონადაც ისტორიაში პირველად გამოვიდა პროლეტარიატი მარქსისტული პარტიის ხელმძღვანელობით.

რევ. წინ რუსეთში თავი მოიყარა იმპერიალიზმისათვის დამახასიათებელმა ყველა წინააღმდეგობამ, განსაკუთრებით გამწვავდა სოც. კონფლიქტი ბურჟუაზიასა და პროლეტარიატს შორის. მაგრამ ამ რევოლუციაში ძირითადი მაინც აგრ. საკითხი იყო, რადგან რუს. ეკონომიკაში ჩამოყალიბდა აშკარა შეუსაბამობა განვითარებულ მრეწველობასა და ნახევრად ბატონყმურ მიწისმფლობელობას შორის. გლეხობა მოითხოვდა მიწების ხალხისათვის გადაცემას, ამისათვის კი საჭირო იყო თვითმპყრობელობის დამხობა და დემოკრ. რესპ. დამყარება. ასევე მწვავედ იდგა თვითმპყრობელური შოვინიზმის აღმოფხვრისა და არარუსი ხალხებისათვის თანაბარი უფლებებისა და დემოკრ. თავისუფლებების მინიჭების საკითხი. ასე რომ, სოც.-ეკონ., პოლიტ. და ეროვნ. კონფლიქტების სიმწვავემ რუსეთი მსოფლიო იმპერიალიზმის წინააღმდეგობათა საკვანძო პუნქტად გადააქცია. 1904—05 რუს.-იაპ. ომში ცარიზმის დამარცხებამ გამოამჟღავნა თვითმპყრობელობის კრიზისი. რევ. მამოძრავებელ ძალებს წარმოადგენდნენ ხალხის მასები პროლეტარიატის მეთაურობით, პროლეტარიატისა, რ-მაც 1903 შექმნა თავისი პარტია — ბოლშევიკების პარტია.

1905 წ. 9 იანვ. პეტერბურგში მეფის ჯარმა დახვრიტა მუშათა მშვიდობიანი დემონსტრაცია, რასაც მოჰყვა გაფიცვების, დემონსტრაციებისა და გლეხთა გამოსვლების მძლავრი ტალღა. რუს. პირველ რევ. მოძრაობაში ჩაება სტუდენტობა, დემოკრ. ინტელიგენცია, გამოცოცხლდა ლიბერ. ბურჟუაზიაც, თუმცა ამ უკანასკნელს ეშინოდა რევოლუციისა და ყოველთვის მერყეობდა ცარიზმსა და დემოკრ. ძალებს შორის. მალე ქვეყნის პოლიტ. ასპარეზზე მკაფიოდ ჩამოყალიბდა 3 ბანაკი: თვითმპყრობელობისა, რ-იც თავგამოდებით იცავდა არსებულ წყობას, ლიბერ.-ოპო-







რევოლვერული ჩარხი. რევოლვერული თავის ღერძი ვერტიკალურია (ა) და ჰორიზონტალურია (ბ): 1—სადგარი; 2—მიწოდებათა კოლოფი; 3—შპინდელიანი ვეგი; 4—განივი სუპორტი; 5 — რევოლვერულთავიანი გრძივი სუპორტი.



რევოლუცია რუსეთში 1905—07. მოსკოვი. ბარიკადები მალაია-ბრონაიაზე. დეკემბერი. 1905.

ზიციური, რ-საც სურდა კონსტიტ. მონარქია, და რევოლუციური, რ-იც მიისწრაფოდა დემოკრ. რესპუბლიკის დამყარებისაკენ. 1905 აპრილში ლონდონში შედგა რსდმპ III ყრილობა, რ-მაც ჩამოაყალიბა დაწყებულ რევოლუციაში პროლეტარიატის სტრატეგია და ტაქტიკა. ბოლშევიკებს მიაჩნდათ, რომ პროლეტარიატს გლეხობასთან კავშირში და ლიბერ. ბურჟ. იზოლაციით უნდა მიეღწია შეიარაღებული აჯანყების გამარჯვებისათვის, პროლეტარიატისა და გლეხობის რევ.-დემოკრ. დიქტატურის დამყარებისათვის. დიქტატურის ორგანო უნდა ყოფილიყო დროებითი რევ. მთავრობა, რ-იც მოიწვევდა დამფუძნებელ კრებას. და განახორციელებდა რსდმპ პროგრამა-მინიმუმით გათვალისწინებულ მოთხოვნებს. ბოლშევიკების ტაქტიკას საფუძვლად ედო ვ. ი. ლენინის იდეა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციაში პროლეტარიატის ჰეგემონიის შესახებ. 1905 გამოვიდა ვ. ი. ლენინის შრომა „სოციალ-დემოკრატიის ორი ტაქტიკა დემოკრატიულ რევოლუციაში", სადაც დასაბუთებული იყო პროლეტ. პარტიის გეზი და გაკრიტიკებული იყო მენშევიკების ოპორტუნიზმი ტაქტიკურ საკითხებში.

1905 გაზაფხულსა და ზაფხულში რევოლუცია აღმავლობის გზით მიდიოდა. მუშათა გაფიცვებისა და გლეხთა გამოსვლების გვერდით მნიშვნელოვანი მოვლენა იყო აჯანყება ჯავშნოსან „პოტიომკინზე". შემოდგომისათვის რევ. მოძრაობამ მთელი ქვეყანა მოიცვა. ოქტ-ში მოხდა სრულიად რუს. პოლიტ. გაფიცვა. მეფის მთავრობა იძულებული გახდა გამოეცა 1905 წ. 17 ოქტ. მანიფესტი, რ-იც გარკვეულ თავისუფლებებს აცხადებდა, მაგრამ რევ. შეჩერება შეუძლებელი იყო. ოქტ-ში პირველად გაჩნდნენ მუშათა დეპუტატების საბჭოები, რ-ებიც მალე ცარიზმის წინააღმდეგ ბრძოლის ორგანოებად გადაიქცნენ. ბოლშევიკური პარტია შეუდგა რევ. რაზმების ჩამოყალიბებას. 1905 წ. 8 ნოემბ. პეტერბურგში ემიგრაციიდან დაბრუნდა ვ. ი. ლენინი, რ-იც სათავეში ჩაუდგა პარტიის მუშაობას. ამავე დროს მეფის მთავრობა შეტევაზე გადავიდა, დაიწყო დაპატიმრებები, აჯანყებული გლეხების წინააღმდეგ გაიგზავნა დამსჯელი ექსპედიციები. მომწიფდა მასებისა და თვითმპყრობელობის შეიარაღებული შეტაკება. დეკ-ში მოსკოვში მოხდა შეიარაღებული აჯანყება, რ-საც მთელ იმპერიაში დაუჭირეს მხარი. მაგრამ აჯანყებები, როგორც წესი, ლოკალური და თავდაცვითი ხასიათისა იყო. ვითარება თანდათან მთავრობისათვის ხელსაყრელად მიდიოდა და ამიტომ მან არმიის მეშვეობით მოახერხა აჯანყების კერების ლიკვიდაცია. ასე რომ, თვითმპყრობელობის შეიარაღებული დამხობის პირველი ცდა წარუმატებლად დამთავრდა.

შეიარაღებული აჯანყების დამარცხების შემდეგ დაიწყო რევ. თანდათანობითი უკან დახევა. რეპრესიებთან ერთად მეფის მთავრობამ სხვა ღონისძიებებსაც მიმართა, კერძოდ, 1906 მოიწვია „საკანონმდებლო" სახელმწ. სათათბირო, თუმცა ყველაფერი გააკეთა, რათა მას უფლებები არ ჰქონოდა. რსდმპ ტამერფორსის კონფერენციამ (1905 დეკ.) გადაწყვიტა I სახელმწ. სათათბიროს ბოიკოტი, მაგრამ როცა გაირკვა, რომ სათათბიროს მოწვევის ჩაშლა არ მოხერხდა, ვ. ი. ლენინმა გადაწყვეტილება ბოიკოტის შესახებ უმნიშვნელო შეცდომად ცნო და ბრძოლის სხვა პოზიცია დასახა — საპარლამენტო და არასაპარლამენტო გზების შეთავსება. 1907 დამდეგს ჩატარდა II სახელმწ. სათათბიროს არჩევნები, სადაც ბოლშევიკებმაც მიიღეს მონაწილეობა. რსდმპ V ყრილობამ (ლონდონი, 1907 აპრ.-მაისი) მოიწონა ლენინური ტაქტიკა. II სახელმწ. სათათბირო, რეაქციის მოლოდინის საწინააღმდეგოდ, უფრო მემარცხენე აღმოჩნდა. ამიტომ, 1907 წ. 3 ივნ. მთავრობამ დაითხოვა იგი. 1907 წ. 3 ივნ. სახელმწ. გადატრიალება რევ. დასასრულს მოასწავებდა.

1905—07 რევ. დამარცხებას მრავალი მიზეზი ჰქონდა. უმთავრესი იყო მუშათა კლასისა და გლეხობის არამყარი კავშირი. არმია, რ-იც ძირითადად გლეხობისაგან შედგებოდა, კვლავ რჩებოდა ცარიზმის საყრდენად. თვით პროლეტარიატის ბრძოლაც არ იყო ერთსულოვანი და შეთანხმებული, რადგან მუშათა კლასის პარტიის რიგებშიც არ იყო ერთიანობა. რსდმ პარტია გათიშული იყო ბოლშევიკებად და მენშევიკებად. ბოლშევიკები იარაღისაკენ მოუწოდებდნენ მასებს. მენშევიკების ოპორტუნისტული ხაზი აფერხებდა რევ. მსვლელობას. გამცემლური როლი შეასრულა ლიბერ. ბურჟუზიამ, ხელი შეუწყო ცარიზმს იაპონიასთან ზავის დადებაშიც. ცარიზმს დიდი დახმარება აღმოუჩინეს უცხოელმა კაპიტალისტებმა.

მიუხედავად მარცხისა, 1905—07 რევოლუციამ ცარიზმს მძიმე დარტყმა მიაყენა. მან გამოაღვიძა რუს. იმპერიის ხალხები პოლიტ. ბრძოლისათვის და რუსეთი რევ. ხალხის ქვეყნად გადააქცია. პროლეტარიატი პირველად გამოვიდა ბურჟ.-დემოკრ. რევ. ჰეგემონად, პირველად შეიქმნა მუშათა და გლეხთა კავშირი, საფუძველი ჩაეყარა რუს. ხალხთა რევ. კავშირს. პირველად გაჩნდნენ საბჭოები, რ-ებიც 1917 პროლეტ. დიქტატურის სახელმწიფოებრივ ფორმად გადაიქცნენ. რევოლუციამ აიძულა ცარიზმი გარკვეულ პოლიტ. დათმობებზე წასულიყო.

რუს. პირველმა რევოლუციამ უდიდესი გამოძახილი ჰპოვა მსოფლიოში. რუსეთი საბოლოოდ იქცა მსოფლიო რევ. მოძრაობის ცენტრად და დაკარგა საერთაშ. რეაქციის ძირითადი საყრდენის ფუნქცია. 1905—07 რევ. გამოცდილებას შემოქმედებითად იყენებენ მსოფლიოს ხალხები თანამედროვე ანტიიმპერიალ. ბრძოლაში დემოკრატიისა და სოც. პროგრესისათვის.

*ლიტ.*: **История КПСС, т. 2, М., 1966; Первая русская революция 1905 — 07 гг. Аннотированный указатель литературы, М., 1965.**

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 337.

**1905—07 რევოლუცია საქართველოში.** საქართველოს მუშათა კლასი და გლეხობა თავიდანვე რევ. ბრძოლის მოწინავეთა რიგებში ჩადგა. 1905 წ. 18 იანვ. თბილისში პოლიტ. გაფიცვა დაიწყო. 20 იანვ-თვის მან საყოველთაო ხასიათი მიიღო; გავრცელდა ბათუმში, ქუთაისში, სოხუმში, ფოთში, ჭიათურაში და სხვ. გაფიცვები პოლიტ. დემონსტრაციაში გადაიზარდა. რკინიგზაზე სამხ. წესები გამოაცხადეს. მუშათა კლასის რევ. ბრძოლის გავლენით ახ. ძალით იფეთქა გლეხთა რევ. გამოსვლებმა მთელ საქართველოში. გლეხები ბოიკოტს უცხადებდნენ მეფის ხელისუფლების ადგილ. ორგანოებს. მეფის ადგილ. ხელისუფლებამ დას. საქართველოში დამსჯელი ექსპედიცია გაგზავნა ალიხანოვ-ავარსკის მეთაურობით. თავადაზნაურობა შეუდგა „შავი რაზმების" შექმნას. მეფის ხელისუფლებამ გარდაქმნა კავკ. უმაღლესი მმართველობა: სამხ. წესები შემოიღო. რევოლუციონერი გლეხები ქმნიდნენ გლეხთა რევოლუციურ კომიტეტებს, რევ. ხელისუფლების ჩანასახს, რ-ებიც რევ. ბრძოლის გაფართოებასა და გაღრმავებასთან ერთად რევ. ხელისუფლების ორგანოებად გადაიქცნენ. ისინი წარმატებით ახორციელებდნენ მართვა-გამგეობის ფუნქციას ოზურგეთის, სენაკის, ზუგდიდის, რაჭა-ლეჩხუმის, გორისა და სხვ. მაზრებში. გლეხთა რევ. კომიტეტს ჰყავდა საკუთარი შეიარაღებული ძალა „წითელი რაზმი", რ-ზე დაყრდნობითაც ახორციელებდა რევ. ხელისუფლებას. ოქტ. საყოველთაო პოლიტ. გაფიცვას პირველები გამოეხმაურნენ საქართვ. რკინიგზის მუშები. ყველგან იქმნებოდა საგაფიცვო კომიტეტები. ისინი იმავე ფუნქციებს ასრულებდნენ, რასაც მუშათა დეპუტატების საბჭოები რუს. სამრეწვ. ცენტრებში და გლეხთა რევ. კომიტეტები საქართვ. სოფლებში. ოქტ. საყოველთაო პოლიტ. გაფიცვის დღეებში ძალაუფლება ფაქტობრივად ხალხის ხელში გადავიდა. მეფის ადგილ. ხელისუფლებამ 1905 წ. 17 ოქტ. მანიფესტის შემდეგ გადაწყვიტა მიეტანა იერიში რევ. მშრომელებზე. მაგრამ საქართვ. მუშათა კლასი და გლეხობა გადამწყვეტი ბრძოლისათვის ემზადებოდა. ბრძოლის სათავეში იდგა რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტი. აჯანყების მომზადებისა და მისი ხელმძღვანელობისათვის შეიქმნა სპეც. ორგანო — „კავკასიის ბიურო", მებრძოლი რაზმების შეიარაღებისა და გაწვრთნისათვის — „სამხედრო-ტექნიკური კომისია". 11 დეკ. თბილ. პროლეტარიატმა მიიღო გადაწყვეტილება შეერთებოდა მოსკოველ მუშათა ბრძოლას. 12 დეკ. თბილისში საყოველთაო გაფიცვა გამოცხადდა. მისი ხელმძღვანელობისათვის რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტმა შექმნა ცენტრ. საგაფიცვო ბიურო 31 კაცის შემადგენლობით. სადგური თბილისი, ამიერკავკ. რკინიგზა და ტელეგრაფი გაფიცულთა ხელში გადავიდა. გადააყენეს სადგურის უფროსი, განაიარაღეს სადგურის დაცვა — რკინიგზის ჟანდარმერია. სადგურის დაცვა და ქალაქში წესრიგის დამყარება შეიარაღებულ მუშათა რაზმებს დაევალა. საგაფიცვო ბიურომ ხელში ჩაიგდო ამიერკავკ.



რევოლუცია რუსეთში 1905—07. მუშების დახვრეტა მთავარი შტაბის თაღთან. 1905 წ. 9 იანვარი.

რკინიგზის სამმართველო, ნაძალადევის, დიდუბის, სადგურის რ-ნები და მისი მისადგომები, მაგრამ აჯანყება მთელ ქალაქში ვერ გავრცელდა. 15 დეკ. მთავრობის ჯარებმა დაიკავა თბილ. სადგური, შემდეგ — ნავთლუღის სადგური, 18 დეკ. — ნაძალადევი.. დეკ. დღეებში თბილ. მებრძოლ პროლეტარიატს ღირსეულ მოკავშირეობას უწევდა საქართვ. მშრომელი გლეხობა. შეიარაღებული აჯანყების ცეცხლში იყო გახვეული თბილ., გორის, დუშეთის, თელავის, თიანეთის, შორაპნის, რაჭა-ლეჩხუმის, ზუგდიდის, სენაკისა და სხვა მაზრები.. საქართვ. მუშათა კლასისა და გლეხობის რევ. ბრძოლას მაღალი შეფასება მისცა ვ. ი. ლენინმა, როდესაც საქართვ. რევ. მოძრაობის ისეთ ცენტრებს მიაკუთვნა, „სადაც მოძრაობა ყველაზე მეტად გასცდა ძველ ტერორს, სადაც აჯანყება ყველაზე უკეთ არის მომზადებული, სადაც პროლეტარული ბრძოლის მასობრივი ხასიათი ყველაზე მძლავრად და ნათლადაა გამოხატული". მოსკ. შეიარაღებული აჯანყების დამარცხებამ გადაწყვიტა რევ. ბედი მთელს ქვეყანაში. მაგრამ საქართვ. მუშათა კლასი და რევ. გლეხობა 1906 და 1907 I ნახევარშიც განაგრძობდა ბრძოლას. მუშათა ორგანიზაციები ტერორსაც კი მიმართავდნენ მტრის ბანაკში არევ-დარევისა და პანიკის შესატანად. 1906 წ. 16 იანვ. ა. *ჯუღელიაშვილმა* მოკლა გენ. გრიაზნოვი, რ-მაც თავი გამოიჩინა დეკ. აჯანყების ჩაქრობაში. მუშათა კლასი და გლეხობა, ბრძოლით იხევდა უკან. მეფის ხელისუფლებამ, ისე როგორც მთელს რუსეთში აქაც სისხლში ჩაახშო სახ. რევოლუცია, რომლის ერთ-ერთ მოწინავე რაზმს წარმოადგენდა საქართვ. მუშათა კლასი და გლეხობა.

*ლიტ.*: კ ა ჭ ა რ ა ვ ა ი., პირველი სახალხო რევოლუცია საქართველოში, თბ., 1975; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 5, თბ., 1970; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971; ხ უ ც ი შ ვ ი ლ ი ი., 1905—07 წლების რევოლუცია საქართველოში, თბ., 1955.. *ი. კაჭარავა.*

**„რევოლუციის მატიანე",** ქართული ისტორიული ჟურნალი, საქ. კპ (ბ) ცკ-ისა და თბილისის კომიტეტთან არსებული პარტიის ისტორიის კომისიის ორგანო, გამოდიოდა თბილისში 1923—31. სულ გამოიცა 24 ნომერი. რედაქტორი — სარედაქციო კოლეგია, გამომცემელი— პარტ. საბჭ. პრესის ცენტრ. კანტორა, 1925-იდან სახელგამი. ჟურნალში გამოქვეყნებულია მასალები საქ. კომპარტიისა და ამიერკავკ. რევ. მოძრაობის ისტორიიდან; დაბეჭდილია ფ. მახარაძის, მ. ცხაკაიას, ა. ენუქიძის, შ. ელიავას, მ. ორახელაშვილის, მ. ტოროშელიძის, თ. ჟღენტის, ს. თოდრიას, მ. ჩოდრიშვილის, ვ. სტურუასა და სხვათა წერილები და მოგონებები. 1933 „რ. მ-ის" ნაცვლად გამოვიდა კრებ. „*პროლეტარული რევოლუცია*". ტირაჟი 1500—9000 (1931). *თ. კაპანაძე.*

**რევოლუციის პიკი,** უმაღლესი მწვერვალი იაზგულემის ქედზე, პამირში, ტაჯ. სსრ-ში. სიმაღლე 6974 *მ*, დაფარულია თოვლითა და ყინულით. 1954 რ. პ-ზე მოეწყო პირველი ასვლა ალპინისტ ა. უგაროვის ხელმძღვანელობით.

**რევოლუციური დემოკრატები** რ უ ს ე თ შ ი, რევოლუციური მოძრაობის წარმომადგენლები, გლეხური დემოკრატიის იდეოლოგები. რევ.-დემოკრ. იდეოლოგია ჩაისახა XIX ს. 40-იან წლებში, ხოლო 60—70-იან წლებში საზ. მოძრაობის განმსაზღვრელი ფაქტორი გახდა. სოც. მდგომარეობით რ. დ. უპირატესად რაზნოჩინელები იყვნენ. რ. დ-ს შორის ერთ-ერთი პირველი იყო ბ. *ბელინსკი*. 50—60-იან წწ. რ. დ-ს სათავეში edგნენ ნ. *ჩერნიშევსკი*, ნ. *დობროლიუბოვი*, ა. *გერცენი*, ნ. *ოგარიოვი* და სხვ., რ-ებიც თავის იდეებს ქადაგებდნენ ჟურნალების „სოვრემენნიკისა" და „კოლოკოლის" ფურცლებზე. რ. დ. გლეხური რევ. იდეას უთავსებდნენ უტოპიური სოციალიზმის თეორიას, გლეხობა რუსეთში ძირითად რევ. ძალად მიაჩნდათ, თვლიდნენ, რომ ბატონყმობის გაუქმების შემდეგ რუსეთი კაპიტალიზმის გვერდის აქლით, გლეხური თემის გზით მივიდოდა სოციალიზმამდე. რ. დ-მა ჩამოაყალიბეს ფარული ორგანიზაციები 60-იან წლებში „*ზემლია ი ვოლია*", 70-იან წლებში „ნაროდნაია ვოლია" და სხვ. რ. დ-ს ვ. ი. ლენინი უწოდებდა რუს. სოციალ. დემოკრატიის წინამორბედებს. რ. დ-ის იდეებმა ნაყოფიერი გავლენა მოახდინეს რუს. ხალხების (იხ. სტ. *ხალხოსნობა*, „*თერგდალეულები*"), საზ. მეცნიერებათა, ლიტ-რისა და ხელოვნ. განვითარებაზე.

**რევოლუციური კომიტეტები** (რ ე ვ კ ო მ ე ბ ი), საბჭ. ხელისუფლების დროებითი საგანგებო ორგანოები, რ-ებიც უმთავრესად იქმნებოდა სამოქალაქო ომისა და სამხედრო ინტერვენციის პირობებში. არსებობდა რესპ., მხარის, გუბ., მაზრისა და თემის რ. კ., რ-ებიც აერთიანებდნენ მთელ სამოქალაქო და სამხ. ხელისუფლებას. საბჭ. რუსეთის გამოცდილების საფუძველზე რ. კ. შეიქმნა და მოქმედებდა უკრაინაში (1919 დეკ. — 1920 თებ.), ბელორუსიაში (1918 ნოემბ. — 1920 დეკ.), აზერბაიჯანში (1920 აპრ. — 1921 მაისი), სომხეთში (1920 ნოემბ. — 1921 მაისი) და ა. შ. საქართველოში რ. კ. 1921 თებ-იდან 1922 მარტამდე არსებობდა. სრულიად რუს. ცაკის 1919 წ. 24 ნოემბ. დებულება „რევოლუციური კომიტეტების შესახებ" ითვალისწინებდა რ. კ-ის შექმნას მტრისაგან ახლად განთავისუფლებულ ტერიტორიაზე, ფრონტისპირა ზონასა და ზურგში. განთავისუფლებულ ტერიტორიაზე რ. კ-ს ქმნიდა არმიის რევ. სამხ. საბჭო ხელისუფლების ადგილ. ორგანოების მონაწილეობით. ისინი ამზადებდნენ საბჭოების არჩევნებისათვის პირობებს და შემდეგ თავიანთ უფლებამოსილებას გადასცემდნენ აღმასკომებს. ფრონტისპირა რ. კ. იქმნებოდა 25—50 *კმ* მანძილზე მტრის მოახლოებისას არმიის რევ. სამხ. საბჭოს ბრძანებით, ზურგში კი რ. კ. იქმნებოდა მუშათა და გლეხთა თავდაცვის საბჭოს დადგენილებით თავდაცვითი ხასიათის საკითხების გადასაწყვეტად.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი რ. კ. თავისებურ პირობებში შეიქმნა. ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ ამიერკავკ. კონტრრევოლუციონერებმა (მენშევიკებმა, დაშნაკებმა, მუსავატელებმა) საქართველო, სომხეთი და აზერბაიჯანი მოსწყვიტეს საბჭ. რუსეთს. საბჭოების დიდი უმრავლესობა საქართველოში მენშევიკური პარტიის გავლენაში მოექცა. ამიტომ აქ საბჭ. ხელისუფლების დამყარებისა და განმტკიცებისათვის ჩამოყალიბდა რ. კ-ის ერთიანი სისტემა — საქართვ. რევკომი (შეიქმნა 1921 წ. 16 თებ.), სამაზრო, საქალაქო და სათემო რ. კ.; მოქმედებდა საქ. სსრ რევკომის პლენუმი, პრეზიდიუმი, მცირე პრეზიდიუმი. რ. კ-ის სამართ. მდგომარეობა და ამოცანები განისაზღვრა საქ. სსრ რევკომის 1921 წ. 21 აპრ. დეკრეტით. რ. კ-მა საქართველოში მოამზადეს და ჩაატარეს საბჭოების არჩევნები. ახლად არჩეული საბჭოებისათვის ანგარიშის ჩაბარების შემდეგ რ. კ. უქმდებოდა. 1922 წ. 25 თებ. გაიხსნა საქ. სსრ საბჭოების I ყრილობა, რ-მაც აირჩია საქართვ. ცაკი. ამით დამთავრდა საქართვ. რევკომის საქმიანობა. 2 მარტს ყრილობამ დაამტკიცა საქ. სსრ პირველი კონსტიტუცია, რ-მაც საკანონმდებლო წესით განამტკიცა საბჭოების სისტემა. *გ. ერემოვი.*

**რევოლუციური კომიტეტები** (Comités revolutionnaires), *იაკობინელთა დიქტატურის* ადგილობრივი ორგანოები საფრანგეთის დიდი რევოლუციის დროს. შექმნა *კონვენტმა* 1793 მარტში ყველა კომუნასა და ქალაქის სექციაში (რ-ნში). რ. კ-ს კომუნებისა და სექციების მოსახლეობა ირჩევდა ხმების უმრავლესობით, 12 კაცის შემადგენლობით (სამღვდელოებისა და ყოფილი თავად-აზნაურების რ. კ-ში არჩევა არ შეიძლებოდა). რ. კ-ს ევალებოდა რევ. კანონების, საზ. უშიშროებისა და საზ. თავდაცვის განხორციელება, აგრეთვე მობილიზაცია, *მაქსიმუმის* კანონის და სხვ. გატარება, შეეძლოთ დაპატიმრების ბრძანების გამოცემა. რ. კ-ის საქმიანობა იაკობინელთა დიქტატურის დამხობის (1794 ივლ.) შემდეგ შეწყდა.

**„რევოლუციური ნობათი",** ქართული ყოველდღიური ლიტერატურულ-პოლიტიკური გაზეთი, სოციალისტ-რევოლუციონერთა პარტიის ქუთაისის კომიტეტის ორგანო. გამოდიოდა ქუთაისში 1918 წ. 20 მარტიდან 7 ივლისის ჩათვლით, გამოიცა 23 ნომერი. გამომცემელი-სარედაქციო კოლეგია. ბეჭდავდა პოლიტ. მიმოხილვას, საშინაო და საგარეო ინფორმაციას, სტატიებს სოფ. მეურნ., თეატრის, ხელოვნ., ლიტ-რის საკითხებზე. დიდი ადგილი ჰქონდა დათმობილი პრესის მიმოხილვას. ჰქონდა ორკვირეული ლიტ. დამატება „ლიგეია". *ი. ლორთქიფანიძე.*

**რევოლუციური სამხედრო საბჭოები** (რსს), ფრონტებზე, არმიებში, ფლოტებსა და ფლოტილიებში სამხედრო ხელისუფლებისა და პოლიტიკური ხელმძღვანელობის უმაღლესი კოლეგიური ორგანოები საბჭ. რუსეთში 1918—21 (შორეულ აღმ-ში 1922 ნოემბრამდე, ციმბირში 1923 იანვ-მდე, დას. ფრონტზე 1924 აპრილამდე, შუა აზიაში 1926 ივნისამდე). სარდალს უფლება ჰქონდა დამოუკიდებლად გადაეწყვიტა ოპერატიული ხასიათისა და პირადი შემადგენლობის საკითხები, მაგრამ მის ბრძანებებსა და განკარგულებებს აუცილებლად ხელს აწერდა რსს ერთ-ერთი წევრი. ტერიტორიაზე, სადაც დისლოცირებული იყო წითელი არმიის ნაწილები, რსს-ს ჰქონდა სახელმწ. ხელისუფლების ორგანოთა ფუნქციები: მტრისაგან გათავისუფლებულ ტერიტორიაზე ქმნიდნენ რევკომებს. რსს-ს უფლება ჰქონდათ გაეუქმებინათ სარდლის განკარგულება და გადაეყენებინათ იგი თანამდებობიდან.

*ლიტ.*: С л а в и н М. М., Реввоенсоветы в 1918—19 гг. Ист.-юридический очерк, М., 1974.

**რევოლუციური სიტუაცია** რ უ ს ე თ შ ი 1859—61, იგი იყო ნათელი გამოხატულება მთელი ფეოდალურ-ბატონყმური სისტემის კრიზისა. რ. ს. განაპირობა კონფლიქტმა ძვ. ფეოდ. წარმოებით ურთიერთობებსა და კაპიტალ. მწარმოებლურ ძალებს შორის. 1853—56 ყირიმის ომმა მკვეთრად გააუარესა მშრომელი მასების მდგომარეობა, რამაც თავის მხრივ ხელი შეუწყო გლეხთა მოძრაობის აღმავლობას (1855, 1856). პარალელურად გაძლიერდა რევ. მოძრაობა. 1853-იდან დაიწყო ა. გერცენის „თავისუფალი რუსული სტამბის" საქმიანობა ლონდონში, დაარსდა „პოლიარნაია ზვეზდა", 1857 — „კოლოკოლი". რუსეთში გაიზარდა ნ. ჩერნიშევსკისა და ნ. დობროლიუბოვის „სოვრემენნიკის" მნიშვნელობა, ჩამოყალიბდა რევ.-დემოკრ. რაზნოჩინული ცენტრი, რ-იც იდეურად აერთიანებდა რუს. რევ. დემოკრატიას. გაჩნდა ლიბერ. მოძრაობაც.

ზედაფენების კრიზისი გამოხატა თვითმპყრობელობის მიერ რეფორმებისა და, პირველ რიგში, ბატონყმობის გაუქმების აუცილებლობის აღიარებაში. ცარიზმი იძულებული გახდა შედგომოდა რეფორმების მომზადებას (საგლეხო, საერობო, სასამართლო, სამხედრო და სხვ.). 1861 წ. 19 თებ. გამოქვეყნდა მანიფესტი ბატონყმობის გაუქმების შესახებ (იხ. *საგლეხო რეფორმა 1861*). საგლეხო რეფორმის მძარცველურმა ხასიათმა გამოიწვია გლეხთა მღელვარება, მაგრამ იგი მაინც სტიქიური და არაორგანიზებული იყო, რის გამოც 1861 ზაფხულიდან თანდათან დაცხრა.


ლ. რევუცკი.

ამავე დროს ცარიზმი შეტევაზე გადავიდა— დააპატიმრეს ნ. ჩერნიშევსკი, ნ. სერნო-სოლოვიევიჩი და სხვ., დააწყო სასამართლო პროცესები. „ზემლია ი ვოლიამ" ნაწილობრივ შეძლო ორგანიზაციის გადარჩენა.

1862 წ. II ნახევარში რ. ს. შენელდა, მაგრამ 1863 ახ. ძალით იფეთქა (აჯანყებები პოლონეთში, ლიტვაში, ბელორუსიაში). 1859–61 რ. ს. არ გადაიზარდა რევოლუციაში, რადგან ქვეყანაში არ იყო მუშათა კლასი, რ-იც სათავეში ჩაუდგებოდა მოძრაობას და გამარჯვებამდე მიიყვანდა მას. მიუხედავად ამისა, მან დიდი როლი ითამაშა შემდგომი ბრძოლების მომზადებაში.

ლიტ.: Миллер И. С., О некоторых проблемах первой революционной ситуации в России, «История СССР», 1974, № 5.

**რევოლუციური სიტუაცია** რუსეთში XIX ს. 70-იანი წწ. დასასრულს და 80-იანი წწ. დამდეგს. მეორე რ. ს-ის წარმოქმნა განაპირობა რეფორმის შემდგომ რუსეთში სოც. და პოლიტ. წინააღმდეგობების გამწვავებამ. მისი თავისებურება იყო გლეხთა და მუშათა მოძრაობის შერწყმა რევ. ხალხოსნური ინტელიგენციის ბრძოლასთან.

რეფორმის შემდეგ მაღალმა გამოსასყიდმა ფასმა, გლეხთა მცირემიწიანობამ, მოუსავლიანობამ, ომმა თურქეთთან დაამძიმა გლეხთა მდგომარეობა. საშრეწვ. განვითარებას 70-იან წლებში მოყვა კრიზისი, რამაც დაამძიმა მუშათა მდგომარეობა, პეტერბურგში შეიქმნა „რუს მუშათა ჩრდილოეთის კავშირი", რ-იც მიზნად ისახავდა მშრომელთა სოც. და პოლიტ. განთავისუფლებას.

ამ პერიოდის საზ. მოძრაობაში მთავარი როლი ეკუთვნით ხალხოსნებს. თვითმპყრობელობის წინააღმდეგ ბრძოლას სათავეში ედგნენ „ნაროდოვოლელები" („ნაროდნაია ვოლიას" წევრები), თუმცა მათი საქმიანობა, ვიწრო სოც. ბაზის გამო, თანდათან ტერორამდე დადიოდა. გარკვეულად გაფართოვდა ლიბერ. მოძრაობაც.

ცარიზმი იძულებული გახდა რევ. მოძრაობის წინააღმდეგ ბრძოლის გაძლიერებასთან ერთად ცალკეულ მოჩვენებით დათმობებზე წასულიყო, განსაკუთრებით ლიბერ. ინტელიგენციის მიმართ.

1881 წ. 1 მარტს ალექსანდრე II მოკლეს „ნაროდოვოლელებმა". „ნაროდნაია ვოლიას" აღმასრ. კომიტეტმა ახ. იმპერატორს ალექსანდრე III-ს მიმართა წერილით, სადაც მოითხოვდა პოლიტ. რეფორმებს. კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა მაღალი შეფასება მისცეს ამ დოკუმენტს. მაგრამ „ნაროდნაია ვოლია" მოკლებული იყო საყრდენს ფართო მასებში, მან ამოწურა თავისი ძალები და ვერ შეძლო სახ. რევ. გამოწვევა. თვითმპყრობელობამ ისარგებლა ამით და კვლავ შეტევაზე გადავიდა. 1881 წ. 29 აპრ. მანიფესტით ალექსანდრე III-მ გამოაცხადა თვითმპყრობელობის ურყეობა.

ლიტ.: Хейфец М. И., Вторая революционная ситуация в России (конец 70-х начало 80-х гг. XIX в.), М., 1963.

**რევოლუციური სიფხიზლე,** რევოლუციური კლასისა და მისი პოლიტიკური პარტიის შეუნელებელი სიფხიზლე, მიმართული მტრული ძალებისადმი. რ. ს. კომუნისტური პარტიის, თითოეული კომუნისტის, რევ. მებრძოლის აუცილებელი პირობაა. იგი ხელს უწყობს მტრული ძალების გეგმებისა და მოქმედების, შენიღბული კლასობრივი მტრების გამოაშკარავებას. რ. ს-ის იდეა აღმოცენდა ექსპლუატატორთა წინააღმდეგ ჩაგრული კლასების ბრძოლის მსვლელობაში და, როგორც პოლიტ. ცნება, ჩამოყალიბდა ჯერ კიდევ ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციების ეპოქაში — XVII–XVIII სს-ში, მუშათა კლასის, როგორც დამოუკიდებელი პოლიტ. ძალის, დამკვიდრებისა და რევ. პროლეტ. პარტიის ჩამოყალიბებისთანავე. რ. ს. ეყრდნობოდა მუშათა კლასისა და მთელი მშრომელების მაღალ იდეურობასა და შეგნებულობას.

კ. მარქსმა, ფ. ენგელსმა და ვ. ი. ლენინმა თავიანთ გამოსვლებსა და შრომებში გამოააშკარავეს ექსპლუატატორული კლასების თვალთმაქცობისა და ბურჟუაზიის ზნედაცემულობა. მარქსიზმის კლასიკოსები არაერთხელ მიუთითებდნენ პროლეტარიატს, ხალხთა მასებს, გამოეჩინათ რ. ს., გზა გადაეღობათ მტრული ელემენტების მოქმედებისათვის. ისინი აფრთხილებდნენ მუშათა კლასს, რათა უნდობლად მოკიდებოდნენ ბურჟ. და წვრილბურჟ. პარტიებს და მიმდინარეობებს. ვ. ი. ლენინი ხაზს უსვამდა, რომ მუშათა მასების შეგნებულობას „...რყვნიან მუშების ც რ უ - მ ე გ ო ბ რ ე ბ ი, ლიბერალური ბურჟუები, რომლებიც ა შ ო რ ე ბ ე ნ მასებს ნამდვილ ბრძოლას ფუჭი ფრაზებით ბრძოლის შესახებ" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 11, გვ. 484).

სოციალ. სახელმწიფოში რ. ს. ღებულობს საერთო სახელმწიფოებრივ მნიშვნელობას და მიმართულია იმპერიალ. ბურჟუაზიისა და მისი აგენტების ძირგამომთხრელი საქმიანობის წინააღმდეგ, ძირშივე აღკვეთს მტრულ მოქმედებას, რ-იც ზიანს აყენებს სოციალ. წყობილებას. მოუწოდებდა რა საბჭ. ხალხს რ. ს-კენ, ლენინი აღნიშნავდა, რომ „...ჩვენი პოლიტიკის პირველი მცნება, პირველი გაკვეთილი, რომელიც... უნდა შეითვისოს ყველა მუშამ და გლეხმა, ეს ის არის, რომ ფხიზლად ვიყოთ, გვახსოვდეს, რომ გარს გვარტყია ისეთი ადამიანები, კლასები, მთავრობები, რომლებიც აშკარად გამოხატავენ უდიდეს სიძულვილს ჩვენდამი" (იქვე, ტ. 33, გვ. 160).

საბჭ. რუსეთის მუშათა კლასმა ძალაუფლების ხელში აღებისთანავე შექმნა სპეც. ორგანო (სრულიად რუს.-საგანგებო კომისია, ახლანდ. სახელმწ. უშიშროების კომიტეტი), რ-იც მტრულ ანტისაბჭ. ძალებსა და მის აგენტურასთან ბრძოლაში ეყრდნობა საბჭ. მოქალაქეების რ. ს-ს.

სსრკ-ში რ. ს. საბჭ. ადამიანების მოქალაქეობრივი მოვალეობაა. საბჭ. ხალხი რ. ს-ში გულისხმობს მის შეუნელებელ ყურადღებას, რათა არ წარმოიშვას სოციალ. რევ. მონაპოვრისადმი საშიშროება. რ. ს. ნიშნავს საბჭ. სახელმწიფოს მტრების ძირგამომთხრელი მუშაობის სხვადასხვა ფორმისადმი სისტემ. აქტ. რეაგირებას. რ. ს., უპირველეს ყოვლისა, გამოიხატება რევ. მონაპოვრისადმი ხელყოფის გამოვლინებასა და მისი აღკვეთისათვის გადამჭრელი ზომების მიღებაში; მეორე მხრივ, — თავის რიგებში მტკიცე დისციპლინასა და ორგანიზებულობაში, რათა აღიკვეთოს რევ. მონაპოვრის ხელყოფის შესაძლებლობა (მაგ., სახელმწ. და სამხ. სამსახურის საიდუმლოების გამჟღავნება); მესამეც — საზოგადოებრივი ცხოვრების ობიექტური პროცესების ისეთი მხარეების წინასწარ გათვალისწინებაში, რ-ებიც შეუძლია მტერმა გამოიყენოს. რკპ (ბ) XI ყრილობაზე საანგარიშო მოხსენებაში ვ. ი. ლენინი ხაზს უსვამდა, რომ „...დღეს ჩვენ არ გვიტევენ იარაღით ხელში, და, მიუხედავად ამისა, ბრძოლა კაპიტალისტურ საზოგადოებასთან ასწილ უფრო გაафთრებული და საშიში გახდა, იმიტომ, რომ ყოველთვის ნათლად ვერ ვხედავთ, სად არის მტერი ჩვენს წინააღმდეგ და ვინ არის ჩვენი მეგობარი" (იქვე, გვ. 336).

საზ. ისტ. თანამედროვე ეტაპი ხასიათდება სოციალიზმსა და კაპიტალიზმს შორის იდეოლოგიური ბრძოლის გამწვავებით. იმპერიალ. სახელმწიფოების მმართველი წრეები ანტიკომუნისტური პროპაგანდის (პრესა, რადიო, ტელევიზია, კინო, ეკლესია და სხვ.) მთელ ძლიერ აპარატს მიმართავენ სოციალ. ქვეყნების ხალხთა რ. ს-ის, საერთაშ. კომუნისტური და მუშათა მოძრაობის შენელებისაკენ, სოციალ. საზ-ბის შიგნით ძირგამომთხრელი ძუშაობისაკენ. ე. წ. „დემოკრატიული", „ჰუმანური" სოციალიზმის დროშის ქვეშ ბურჟუაზიის იდეოლოგები აყენებენ სოციალ. ქვეყნებში კაპიტალ. წყობილების რესტავრაციის ამოცანას. ბურჟ. იდეოლოგები თავიანთი იდეების გასავრცელებლად იყენებენ ყოველგვარ შეცდომას, თეორ. მომზადების სისუსტეს, ძვ. ჩვევებსა და ტრადიციებს, ახალგაზრდობის ზედმეტ ემოციურობას. დემაგოგიის, სიცრუის, დეზინფორმაციის დახმარებით ბურჟ. პოლიტიკოსები ცდილობენ შეასუსტონ მასების რ. ს.; რ. ს-ის გაძლიერებაში განსაკუთრებულ როლს თამაშობს კომუნისტების მიერ სკკპ გამოცდილების ათვისება, კლასობრივი მტრების წინააღმდეგ ბრძოლის, პროლეტ. რევ. და სოციალ. საზ-ბისათვის ბრძოლის ფორმებისა და მეთოდების შესწავლა. რ. ს-ის შესუსტება საშიშია და, როგორც წესი, არის პოლიტ. სიბეცის, იდეური სისუსტის, გულდამშვიდებულობის, დემაგოგიის არაკრიტიკულად მიღების, სინამდვილისადმი სექტანტური ან დოგმატური მიდგომის შედეგი, რითაც სარგებლობენ სოციალიზმის მტრები. ამიტომ სკკპ ყოველთვის მოუწოდებს ყველა მშრომელს მაღალი რ. ს-კენ.

**რევოლუციური ტრიბუნალები,** 1. მართლმსაჯულების ორგანოები საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში. თანახმად 1917 წ. 22 ნოემბ. № 1 დეკრეტისა სასამართლოს შესახებ, კონტრრევოლუციასთან, საბოტაჟთან და სხვა საშიშ დანაშაულობასთან ბრძოლის მიზნით დაარსდა მუშათა და გლეხთა რ. ტ., რ-თა შემადგენლობაში შედიოდნენ თავ-რე და საგუბერნიო ან საქალაქო საბჭოს მიერ არჩეული 6 მორიგი მსაჯული. 1918 რ. ტ-ს დაევალა აგრეთვე ჯაშუშობის, დარბევის, მექრთამეობის, სიყალბის, დოკუმენტის არამართლზომიერად გამოყენების, ხულიგნობის საქმეების განხილვა. სამართალწარმოება მიმდინარეობდა ადგილ. მოსახლ. უმრავლესობის ენაზე, ღია სასამართლო სხდომაზე, რ-შიც მონაწილეობდა ბრალმდებელი და დამცველი. რ. ტ-ის განაჩენის საკასაციო გასაჩივრება და გაპროტესტება დაწესდა 1918 წ. 11 ივნ. პირველ ხანებში რ. ტ. რეპრესიული ღონისძიების გამოყენების მხრივ შეზღუდული იყო. ეს შეზღუდვა 1918 წ. 3 ივნ. გაუქმდა. რ. ტ-ის ორგანიზაციისა და საქმიანობის პრინციპებს აწესრიგებდა 1919 წ. 12 აპრ. დებულება. რ. ტ. შედგებოდა თავმჯდომარისა და ადგილ. საბჭოს ან აღმასკომის მიერ არჩეული 2 წევრისაგან. სამოქალაქო ომის დამთავრებასთან დაკავშირებით, 1922 რ. ტ. გაუქმდა.

2. საფრანგეთში — საგანგებო სასამართლოები, რ-ებიც შეიქმნა საფრ. დიდი რევ. დროს (1793) კონტრრევოლუციასთან საბრძოლველად. რ. ტ. გამარტივებული სამართალწარმოებით ხასიათდებოდა (არ ტარდებოდა წინასწარი გამოძიება, არ შეიძლებოდა დაცვა და განაჩენის გასაჩივრება და ა. შ.). 9 თერმიდორის (1794 წ. 27 ივლ.) გადატრიალების შემდეგ რ. ტ. კონტრრევ. ტერორის იარაღად იქცა. რ. ტ. გაუქმდა 1795 წ. 31 მაისის დეკრეტით.

**რევუცკი** ლევ (ლევკო) ნიკოლოზის ძე [8 (20). II. 1889, სოფ. ირჟავეცი, ახლანდ. ჩერნიგოვის ოლქი,— 30.III. 1977, კიევი], საბჭ. კომპოზიტორი, პედაგოგი. სსრკ სახ. არტისტი (1944). უკრ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1957), სოციალ. შრომის გმირი (1969). უკრ. მუს. კულტურის თვალსაჩინო მოღვაწე. 1916 დაამთავრა კიევის კონსერვ. (რ. გლიერის საკომპოზიციო კლასი). 1924–33 ნ. ლისენკოს სახ. მუს. დრამ. ინ-ტის, 1934-იდან კიევის კონსერვ. პედაგოგი (1935-იდან პროფესორი). მოწაფეები: ვ. გომოლიაკა, გ. ჟუკოვსკი, ზ. მაიბოროდა, პ. მაიბოროდა, ა. სვეჩნიკოვი, ა. ფილიპენკო. რ. სიმფონიური, ვოკალუ-



მსოფლიოს თანამედროვე რასები
ჩრდილოეთის პოლარული წრე
ჩრდილოეთის ტროპიკი
ეკვატორი
სამხრეთის ტროპიკი
ინდოეთის ოკეანე
1: 98 400 000
ა – ძველი რასები, ბ – ადრინდელი გარდამავალი ჯგუფები, გ – შუა საუკუნეების გარდამავალი და შერეული ჯგუფები, დ – გვიანდელი შერეული ჯგუფები
I. ეკვატორული ნეგროიდული (აფრიკული) რასები: 1 – ზანგები, 2 – ნეგრილები (პიგმეები); 3 – ბუშმენები და ჰოტენტოტები. II. ეკვატორული (ავსტრალიურ–ოკეანური) რასები: 4 – ვედოიდები, 5 – პაპუასები და მელანეზიელები, 6 – ავსტრალიელები, 7 – ნეგრიტოსები, 8 – აინები;
III. ეკვატორულ და ევროპეოიდულ რასებს შორის გარდამავალი ჯგუფები: 9 – სამხრეთინდური რასა, 10 – ეთიოპიური რასა, 11 – დასავლეთ სუდანის გარდამავალი ჯგუფები, 12 – სუდანის შერეული ჯგუფები, 13 – ამერიკელი მულატები, 14 – სამხრეთაფრიკელი „ფერადკანიანები"; IV. ევროპეოიდული (ევრაზიული)
რასები: 15 – ჩრდილოეთის, 16 – გარდამავალი, 17 – სამხრეთის; V. ევროპეოიდულ და მონღოლოიდურ რასებს შორის გარდამავალი ჯგუფები: 18 – ურალური რასა, 19 – სამხრეთციმბირული რასა, 20 – შუააზიური შერეული ჯგუფები, 21 ციმბირის შერეული ჯგუფები, 22 – ამერიკელი მეტისები; VI. მონღოლოიდურ
(აზიურ–ამერიკული) რასები: 23 – კონტინენტური, 24 არქტიკული, 25 – წყნაროკეანური (აღმოსავლეთ–აზიური), 26 – ამერიკული; VII. მონღოლოიდურ და ეკვატორულ რასებს შორის გარდამავალი ჯგუფები: 27 – სამხრეთაზიური რასა, 28 – იაპონელები, 29 – პოლინეზიელები და მიკრონეზიელები,
30 – აღმოსავლეთინდონეზიური ჯგუფი, 31 – მალაგასიელები.


სსრკ ხალხები
ინდოევროპული ოჯახი
სლავური ჯგუფი
1 რუსები
2 უკრაინელები
3 ბელორუსები
4 პოლონელები
5 ბულგარელები
ბალტიის ჯგუფი
6 ლიტველები
7 ლატვიელები
გერმანული ჯგუფი
8 გერმანელები
რომანული ჯგუფი
9 მოლდაველები
ბერძნული ჯგუფი
10 ბერძნები
ირანული ჯგუფი
11 ტაჯიკები
12 პამირისპირა ტაჯიკები იაზგულემელები, შუღნანელები, ბართანგელები, რუშანელები, იშკაშიმელები, ვახანელები
13 ქურთები
14 თალიშები
15 თათები
16 ოსები
ინდური ჯგუფი
17 ბოშები
სომხური ჯგუფი
18 სომხები
19 ებრაელები
კავკასიური ოჯახი
ქართველური ჯგუფი
20 ქართველები
აფხაზურ-ადიღეური ჯგუფი
21 აფხაზები
22 ყაბარდოელები




ხურ-დაღესტნური ჯგუფი
24 ჩაჩნები 25 ინგუშები
26 დაღესტნელები: ა) ავარიელები, ბ) ლაკები, გ) დარგუელები, დ) თაბასარანელები, ე) ლეზგები, ვ) აღულები, ზ) რუთულელები და სხვა

ალური ოჯახი
ნური ჯგუფი
27 ესტონელები
28 კარელები
29 ფინელები
30 საამები (ლოპარები)
31 კომელები და კომი-პერმელები
32 უდმურტები
33 მარიელები
34 მორდველები
გრული ჯგუფი
35 ხანტი

სამოდიური ჯგუფი
37 ნენები (ენებითურთ)
38 ნგანასანები
39 სელკუპები

ალთაური ოჯახი
თურქული ჯგუფი
40 ჩუვაშები
41 თათრები
42 ბაშკირები
43 ნოღაელები
44 ყუმუხები
45 ყარაჩაელები
46 ბალყარები
47 აზერბაიჯანელები
48 გაგაუზები
49 თურქმენები
50 უზბეკები
51 ყარაყალფახები
52 ყაზახები
53 ყირგიზები
54 ალთაელები
55 ხაკასები
56 ტუველები (თოფალარებთან ერთად)
57 შორცები
58 იაკუტები
59 დოლგანები

მონღოლური ჯგუფი
60 ბურიატები
61 ყალმუხები

ტუნგუსურ-მანჯურიული ჯგუფი
62 ევენკები
63 ევენები
64 ამურისპირა ხალხები: ნანაელები, ულჩები, ოროკები, უდეგეები, ოროჩები

პალეოაზიური ჯგუფის ხალხები
65 ჩუქჩები
66 კორიაკები
67 იტელმენები
68 იუკაგირები
69 ნივხები

ესკიმოსურ-ალეუტური ოჯახი
ესკიმოსური ჯგუფი
70 ესკიმოსები 71 ალეუტები

კეტები
72 კეტები

კორეელები
73 კორეელები

შერეული ეროვნული შემადგენლობის მოსახლეობით დასახლებული ტერიტორიები

მცირედ დასახლებული ტერიტორიები

# 1905–1907 წწ. რევოლუცია რუსეთში

1:14 700 000

⊗ მუშების დახვრეტა პეტერბურგში 1905 წ. 9 იანვარს. რევოლუციის დასაწყისი

კურსკი — გაფიცვები და დემონსტრაციები 1905 წ. იანვარ–აგვისტოში

● სრულიად რუსეთის ოქტომბრის პოლიტიკური გაფიცვა 1905 წ.

კოვნო — მასობრივი გაფიცვები და დემონსტრაციები 1905 წ. ნოემბერ–დეკემბერში

შეიარაღებული აჯანყებები 1905 წ. დეკემბერში

გაფიცვები რკინიგზაზე 1905 წ.

მუშათა დეპუტატების საბჭოები

ჯარისკაცთა და მატროსთა დეპუტატების საბჭოები

▲ გაფიცვები და დემონსტრაციები 1906–1907 წწ.

რევოლუციური გამოსვლები არმიასა და ფლოტში

★ 1905 წ. ☆ 1906-1907 წწ

გლეხთა მოძრაობა

1905 წ. 1906–1907 წწ.

გლეხთა აჯანყებები

1905 წ. 1906 წწ.



რი და სხვ. ჟანრის ნაწარმოებების ავტორია. უკრ. სსრ II, V მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. სსრკ სახელმწ. პრემია (1941), უკრ. ტ. შევჩენკოს სახ. სახელმწ. პრემია (1966). დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

**რეზა აბასი** (დაახლ. 1575, ქაშანი, — 1635), ირანელი მინიატიურების მხატვარი. *ისპაჰანის სამინიატურო სკოლის* ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წარმომადგენელი. მოღვაწეობდა აბას I-ის დროს. ხატავდა ჟანრულ სცენებსა და პორტრეტებს (მ. შ. მწყემსებისას, გლეხებისას), იშვიათად ილუსტრაციებს. რ. ა-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია პოეტურობა, რბილი და დახვეწილი ნახატი, ფიგურათა შინაგანი დაძაბულობა, ნაზი ტონალობა, შეკრული კომპოზიცია, ზოგჯერ მკვეთრი კონტური, რ. ა-ის ნამუშევრები გაფანტულია მსოფლიოს მრავალ მუზეუმში (მ. შ. სსრკ-ში — ლენინგრადსა და მოსკოვში).

**რეზაიიე,** ტბა ირანში, იხ. *ურმია*.

**რეზაიიე,** ირანის ქალაქ *ურმიის* სახელწოდება 1926—80 წლებში.

**რეზა-შაჰ ფეჰლევი** [16. III. 1878, მაზანდარანი, — 26. VII. 1944, იოჰანესბურგი, სამხრ. აფრ. რესპ.; დაკრძალულია ქ. რეიში (თეირანის ახლოს)], ირანის შაჰი (1925—41), ფეჰლევიდთა დინასტიის დამაარსებელი. *ყაჯართა* დინასტიის დამხობის (1925 წ. 31 ოქტ.) შემდეგ, 1925 წ. 12 დეკ. დამფუძნებელმა კრებამ იგი ირანის შაჰად გამოაცხადა. ქვეყნის ცენტრალიზაციის მიზნით ებრძოდა ფეოდ. ხანების სეპარატიზმს. გაატარა რეფორმები — სამართლის, სამხ. და განათლების სფეროში; სახელმწიფოს პოლიტ. სუვერენიტეტის განმტკიცებისა და ეკონ. ინტერესების დაცვის ღონისძიებები (*კაპიტულაციების რეჟიმის* გაუქმება, 1928; ავტონ. საბაჟო რეჟიმის შემოღება, 1928 და სხვ.). რ.-შ. ფ.-ის მეფობის წლებში სასტიკად დევნიდნენ დემოკრ. ორგანიზაციებსა და პრესას. საბჭოთა და ინგლ. ჯარების ირანში შესვლის შემდეგ (1941 აგვ.) რ.-შ. ფ. ტახტიდან გადადგა და ირანიდან წავიდა.

**რეზედა** (Reseda), ბალახოვან მცენარეთა გვარი რეზედასებრთა ოჯახისა. 60-მდე სახეობა გავრცელებულია ევრ. ზომიერსა-შუაზღვისპირეთიდან ცენტრ. აზიამდე და ინდოეთამდე. სსრკ-ში იზრდება 10 სახეობა, აქედან საქართველოში გვხვდება 3, მ. შ. 1 კავკასიის ენდემი. ხარობს მშრალსა და ქვიან ფერდობებზე, ხშირად კირქვიანებზე, ზოგიერთი — ნათესებში სარეველადაც. ყ ა ნ ი ს რ-ს (R. lutea) მიწისზედა ნაწილები შეიცავს ყვითელ საღებავს. ბ ა ღ ი ს რ. (R. odorata) მოშენებულია დეკორ. მცენარედ. ყველა თაფლოვანი მცენარეა.

**რეზეკნე** (1920-მდე რ ე ჟ ი ც ა), ქალაქი ლიტვ. სსრ-ში, მდ. რეზეკნეს (ერთვის ტბა ლუბანასს) ნაპირზე. რეზეკნეს რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო გზების კვანძი. რ-ში საკონსერვო, ხილ-ბოსტნეულის და ხორცკომბინატები, საწველი დანადგარების, სამშენებლო ინსტრუმენტების, რკინაბეტონის კონსტრუქციების, კომბინირებული საკვებისა და სელის დასამუშ. ქ-ნები. გამოყენებითი ხელოვნ. და სამუსიკო სასწავლებლები. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. რ. ქალაქია 1773-იდან.

**რეზერვაცია,** რ ე ზ ე რ ვ ა ტ ი (<ლათ. reservo—ვიზოგავ, ვინახავ), მკვიდრი მოსახლეობის ნაშთების იძულებითი დასახლებებისათვის გამოყოფილი ტერიტორია ზოგიერთ კაპიტალისტურ ქვეყანაში, აშშ-ში, კანადასა და ბრაზილიაში — ინდიელებისათვის, ავსტრალ. კავშირში — ავსტრალ. აბორიგენებისათვის, სამხრ. აფრ. რესპუბლიკაში — აფრიკელებისათვის.

აშშ-ში რ-ებს განაგებს 1842 ჩამოყალიბებული ინდიელთა საქმეების ბიურო. მისი საქმიანობა ფაქტობრივად მიმართულია იქითკენ, რომ მიწების თანდათანობითი ჩამოჭრით შემცირდეს რ-ების ფართობი და ამ ტერიტორიების ბუნებრივი სიმდიდრეების დასამუშავებლად გადასცეს კერძო მონოპოლიებს. 1950 აშშ-ის კონგრესმა მიიღო კანონები, რ-თა მიზანია რ-ების ლიკვიდაცია და მათგან ინდიელების გამოსახლება. დაახლ. ანალოგიური ვითარებაა კანადაშიც. ავსტრალიაში რ. ეწოდება აბორიგენებით დასახლებულ ტერიტორიას, სადაც შესვლის უფლება აქვთ მხოლოდ მთავრობის მოხელეებსა და სპეც. ნებართვის მქონე პირებს.

აფრიკელი მოსახლეობა ოფიციალურად ზოგიერთი უფლებით სარგებლობს მხოლოდ მარტო მათთვის განკუთვნილ ტერიტორიებზე. ქვეყნის სხვა ნაწილებში ე. წ. „თეთრ ტერიტორიებზე" კი მათ აქვთ „დროებით მყოფთა" სტატუსი.

რ-ებში გამომწყვდეული ინდიელები, აფრიკელები და ავსტრალ. აბორიგენები შეუპოვრად იბრძვიან დისკრიმინაციის წინააღმდეგ.

*ლიტ.*: Кабо В. Р., Современное положение аборигенов Австралии, «Советская этнография», 1962, № 5.

**რეზერვი** (ფრანგ. réserve <ლათ. reservo — ვიზოგავ, ვინახავ), 1. ჯერ კიდევ გამოუყენებელი შესაძლებლობები, რესურსები, ნატურალური, ფინანსური ან სხვ. 2. მეთაურის განკარგულებაში დარჩენილი ჯარის ნაწილი, რ-საც საჭიროების შემთხვევაში გამოიყენებენ. 3. სამხ. ვალდებულნი, რ-თაც გავლილი აქვთ ნამდვილი სამსახური და, თუ დასჭირდათ, გაიწვევენ ჯარში.

**რეზერვის ავტომატური ჩართვა,** გამორთული ძირითადი (მუშა) მოწყობილობის ნაცვლად სარეზერვო მოწყობილობის ჩართვა ავტომატური მოწყობილობის მეშვეობით. ენერგოსისტემაში იგი ემსახურება კვების სარეზერვო წყაროების ტრანსფორმატორების, ელექტროგადაცემის ხაზების, მკვებავი ტუმბოებისა და მისთ. ჩართვას, რაც უზრუნველყოფს მომხმარებელთა ენერგომომარაგების შეუფერხებლობას. რ. ა. ჩ-ის მოწყობილობა ამოქმედდება კვების მუშა წყაროს გამორთვისას ან ელექტრული ძაბვის, ტუმბოს სადაწნეო მაგისტრალში წნევისა და მისთ. დასაშვებ დონეზე დაბლა მდგრადი დაცემისას. განსაკუთრებით ფართოდ იყენებენ მას ენერგეტ. სისტემებისა და სხვადასხვა საწარმოს მაღალი ძაბვის დანადგარებში, უფრო იშვიათად — დაბალი ძაბვის (მაგ., 220—380 ვ) ელექტროდანადგარებში.

**რეზერპინი,** სამკურნალო პრეპარატი, რ-იც დამამშვიდებლად მოქმედებს ცენტრალურ ნერვულ სისტემაზე და აქვეითებს არტერიული სისხლის წნევას. იხმარება ტაბლეტებში ჰიპერტონიული და ზოგიერთი სხვა დაავადების დროს.

**რეზერფორდი** (Rutherford) დანიელ (3. XI. 1749, ედინბურგი, — 15. XI. 1819, იქვე), შოტლანდიელი ქიმიკოსი, ბოტანიკოსი და ექიმი. ედინბურგის უნ-ტის პროფესორი (1786). აღმოაჩინა აირი (1772), რ-იც ხელს არ უწყობდა წვასა და სუნთქვას და ნახშირორჟანგისაგან განსხვავებით არ შთაინთქმებოდა ტუტე ხსნართ. რ-ის აზრით ეს იყო *ფლოგისტონით* გაჯერებული ჰაერი. ა. *ლავუაზიემ* დაადგინა, რომ რ-ის მიერ მიღებული აირი ჰაერის შემადგენელი ნაწილია და მას აზოტი უწოდა.

**რეზერფორდი** (Rutherford) ერნესტ (30. VIII. 1871, ბრაიტუოტერი, ახალი ზელანდია,— 19. X. 1937, კემბრიჯი), ინგლისელი ფიზიკოსი, რადიოაქტიურობისა და ატომის აგებულების ერთ-ერთი ფუძემდებელი. ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1903). მეცნ. დამსახურებისათვის მიენიჭა ლორდ ნელსონის ტიტული (1931). 1890 შევიდა ახ. ზელანდიის უნ-ტში (კრაისტჩერჩი). 1894 რ. გადასახლდა ინგლისში, რათა გაეგრძელებინა მეცნ. მუშაობა კევენდიშის ლაბორატორიაში. 1897 დაიკავა ფიზ. კათედრა მონრეალში (კანადა), ხოლო 1907 — მანჩესტერში. 1919-იდან სიცოცხლის ბოლომდე იყო კემბრიჯის უნ-ტის პროფესორი და კევენდიშის ლაბორ. დირექტორი. რ-ის უმთავრესი შრომები ეხება ატომბირთვის საკითხებს, α- და β-სხივებს და სხვ. 1899 აღმოაჩინა α- და β-სხივები და ახსნა მათი ბუნება. 1903 რ-მა ფ. *სოდისთან* ერთად წამოაყენა თეორია, რ-იც რადიოაქტიურობას ხსნიდა როგორც ნივთიერების ატომის სპონტანურ დაშლას, რის შედეგად იგი თავის ადგილს იცვლის ელემენტთა პერიოდულ სისტემაში, ე. ი. ხდება ერთი ელემენტის ატომთა გარდაქმნა მეორე ელემენტის ატომებად. ამ შრომებისათვის რ-ს მიენიჭა ნობელის პრემია (1908). ნივთიერებაში გამავალი α-ნაწილაკების გაბნევის შესწავლისას (1911) დაადგინა ე. წ. რ-ის ფ ო რ მ უ ლ ა, რ-იც განსაზღვრავს იმ არარელატივისტურ დამუხტულ წერტილოვან ნაწილაკთა გაბნევის განივკვეთს, რ-თა ურთიერთქმედება ემორჩილება კულონის კანონს და მივიდა იმ დასკვნამდე, რომ ატომის ცენტრში მოთავსებულია მასიური დადებითად დამუხტული ბირთვი. ამავე წელს წამოაყენა მზის სისტემის მსგავსი ატომის აგებულების პლანეტარული მოდელი. ამ მოდელის საფუძველზე ნ. *ბორმა* შექმნა ატომისა და სპექტრების თეორია. 1919 რ-მა პირველმა განახორციელა ხელოვნური ბირთვული გარდაქმნები. იგი აზოტის ატომებს ბომბავდა სწრაფი α-ნაწილაკებით, რის შედეგადაც ისინი გარდაიქმნებოდნენ ჟანგბადის ატომებად, ამასთან ერთად გამოიფრქვეოდა წყალბადის სწრაფი ბირთვები (რ-ის წინადადებით მათ პროტონები უწოდეს). 1921 იწინასწარმეტყველა ნეიტრონის არსებობა.

რ. იყო ნიჭიერი ორგანიზატორი. შექმნა ფიზიკოსთა დიდი სკოლა. იგი არჩეული იყო მსოფლიოს მრავალი აკად., მ. შ. სსრკ მეცნ. აკად., საპატიო წევრად.

*თხზ.*: Избр. научные труды. Радиоактивность, М., 1971; Избр. научные труды. Строение атома и искусственное превращение элементов, М., 1972.

*ლიტ.*: გ უ ჯ ა ბ ი ძ ე ჯ., რეზერფორდი, თბ., 1975 (გამოჩენილ ადამიანთა ცხოვრება, 54); Резерфорд — ученый и учитель. К 100-летию со дня рождения, под ред. П. Л. Капицы, М., 1973.

**რეზერფორდი,** რადიოაქტიურ ნიმუშსა და წყაროში *ნუკლიდების* (რადიოაქტიური იზოტოპების) აქტიურობის სისტემის გარეშე ერთეული. სახელწ. მიიღო ე. *რეზერფორდის* პატივსაცემად. ქართ. აღნიშვნაა რდ, საერთაშ. — Rd. რ-ს განსაზღვრავენ როგორც ნებისმიერი ნუკლიდის აქტიურობას, რ-იც ტოლია მოცემული ნუკლიდის დაშლის $10^6$ აქტისა 1 წმ-ში. 1 რდ= $10^6$ ბკ (ბეკერელი)=1/37000 *კიური*. ერთეული რ. შემოიღეს 1946.

**რეზექცია** (ლათ. resectio<reseco — ვაჭრი), დაზიანებული ორგანოს ნაწილობრივი მოკვეთის ოპერაცია. ორგანოს პერიფერიული ნაწილის მოკვეთას *ამპუტაცია* ეწოდება, მის მთლიან მოცილებას — ე ქ ს ტ ი რ პ ა ც ი ა. პრაქტ. ქირურგიაში ყველაზე ხშირია კუჭის რ. (კიბოს ან გართულებული წყლულის დროს); წვრილი ან მსხვილი ნაწლავის რ-ს მიმართავენ ნაწლავების ტრავმული გასკდომის, გაუვალობის, სიმსივნის დროს. კუჭის ან ნაწლავის რ-ის შემდეგ საჭიროა ანასტომოზის დადება კუჭის ტაკვსა და თორმეტგოჯა ან მლივ ნაწლავს, ანდა ნაწლავების დარჩენილ ნაწილებს შორის. მიმართავენ აგრეთვე ფარისებრი ჯირკვლის, ფილტვის, სახსრებისა და სხვ. რ-ს.

**რეზიდენტი** (ფრანგ. résident), 1. შუა საუკუნეებში უცხოელი დიპლომატიური წარმომადგენელი, რ-იც მუდმივად იმყოფებოდა ამა თუ იმ ქვეყანაში. 2. *მეტროპოლიის* წარმომადგენელი *პროტექტორატში*. 3. დაზვერვის წარმომადგენელი, რ-იც მუდმივად ცხოვრობს უცხო სახელმწიფოში.



რ ე ზ ა ა ბ ა ს ი. მოხუცის პორტრეტი. XVII ს. I ნახევარი. აღმოსავლეთის ხალხთა ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.



ე. რეზერფორდი.




რეზონანსი. მექანიკური რხევითი სისტემა ($F_0$ ძალის ამპლიტუდაა).




წანაცვლებათა $x_0$ ამპლიტუდების დამოკიდებულება გარე ზემოქმედების ω სიხშირეებზე b სხვადასხვა მნიშვნელობის დროს ($b_6 < b_5 < ... < b_1$). როცა $\omega \to 0$ ($m$=const, $k$=const), წანაცვლების ამპლიტუდა $x_0 \approx F_0/k$; ω სიხშირის გაზრდისას $x_0$ იზრდება და აღწევს მაქსიმუმს, როცა $\omega = \sqrt{k/m}$. ω შემდგომი გაზრდისას რხევის ამპლიტუდა მონოტონურად მცირდება და მიისწრაფვის ნულისაკენ, როცა $\omega \to \infty$.

**რეზიდენცია** (გვიანდ. ლათ. residentia <ლათ. resideo — ვრჩები ადგილზე, ვიმყოფები), მთავრობის, სახელმწიფოს მეთაურის ან სხვა მაღალი თანამდებობის პირის ადგილსამყოფელი.

**რეზინი** (ლათ. resina — ფისი), ვულკანიზატი, *კაუჩუკის* ვულკანიზაციის პროდუქტი. რ-ის უნიკალური თვისება, რ-იც მას განასხვავებს სხვა პოლიმერული მასალებისაგან, არის ელასტიკურობა — უნარი განიცადოს დიდი შექცევადი დეფორმაციები რღვევის გარეშე. რ. კომპოზიციური მასალაა, რ-ის დასამზადებლად კაუჩუკის გარდა იყენებენ სხვა დანამატებსაც, რ-თაგან მთავარია შემდეგი კომპონენტები: მავულკანიზებელი აგენტები, ვულკანიზაციის ამჩქარებლები, ვულკანიზაციის ამჩქარებელთა აქტივატორები, შემვსებები, დისპერგატორები, დამარბილებლები, ანტიდამძველებლები, დაღლილობის საწინააღმდეგო პრეპარატები, საღებავები. ამ კომპონენტებს შეარჩევენ იმის მიხედვით, თუ რა დანიშნულებისთვის მზადდება რ. უმარტივესი რეცეპტი შეიცავს 5—6 კომპონენტს. უფრო რთული რეცეპტებით მზადდება ავტომანქანათა სალტეები, ტრანსპორტიორის ლენტები, სახელოები და სხვ.

რ. სხვადასხვა სახისაა: საერთო დანიშნულების რ., მისი ექსპლუატაცია შეიძლება —50°C-იდან 150°C-მდე ტემპ-რის პირობებში (სალტეები, ფეხსაცმელი, ტრანსპორტიორის ლენტი, ღვედები, ამორტიზატორები, სამჭიდროებლები, ფართო მოხმარების საყოფაცხოვრებო ნაწარმი და სხვ.); თბომედეგი რ. იხმარება მანქანათა დეტალებისათვის, ელექტროძრავებში, თვითმფრინავებში, სადაც მათი ექსპლუატაცია მიმდინარეობს 150°C-ზე ზევით; ყინვამედეგი რ., მისი ექსპლუატაცია შესაძლებელია დაბალი ტემპ-რის დროს (—50°C-ზე ქვევით); ზეთ- და ბენზომედეგი რ. იხმარება შლანგების, სამჭიდროებლებისა და სხვა ნაკეთობათა დასამზადებლად, რ-თა ექსპლუატაცია ნავთობპროდუქტებთან და სხვ. ხანგრძლივი კონტაქტის პირობებში მიმდინარეობს. სხვადასხვა აგრესიულ გარემოში მედეგი რ. იხმარება ისეთ ნაწარმის დასამზადებლად, რ-საც კონტაქტი აქვს მჟავებთან, ტუტეებთან, მარილებთან, ოზონთან; რადიაციამედეგი, დიელექტრული, ელექტროგამტარი, ვაკუუმისა და სპეც. ცეცხლ- და წყალმედეგი რ. რ-ს იყენებენ აგრეთვე სამედ. ტექნიკაში, მაგ., გულის ხელოვნური სარქვლების დამზადების დროს, ნარკოზის აპარატის დეტალებად, სისხლის გადასხმის მილებისა და კათეტერების დასამზადებლად და სხვ.

რ-ის მექან. თვისებები (სიმტკიცე, ცვეთამედეგობა და სხვ.) დამოკიდებულია მის შედგენილობაზე, განსაკუთრებით კი — კაუჩუკზე.

ცნობილი რეზონანსები

| რეზონანსები | მასა (მეგევ) | სპინი — ლუწობა | იზოტოპური მულტიპლეტი | სიცოცხლის ხანგრძლივობა (წმ) | დაშლის ძირითადი არხები |
|---|---|---|---|---|---|
| ρ<br>ω<br>φ<br>$K^*$ | 775<br>783<br>1020<br>890 | $1^-$<br>$1^-$<br>$1^-$<br>$1^-$ | $\rho^+, \rho^0, \rho^-$<br>$\omega^0$<br>$\varphi^0$<br>$K^{*+}, K^{*0}$ | $\sim 10^{-23}$<br>$\sim 10^{-22}$<br>$\sim 2 \cdot 10^{-22}$<br>$\sim 2 \cdot 10^{-23}$ | $\rho \to \pi + \pi$<br>$\omega \to \pi + \pi + \pi$<br>$\omega \to \pi + \gamma$<br>$\varphi \to K + \tilde{K}$<br>$\varphi \to \pi + \pi + \pi$<br>$K^* \to K\ \pi$ |
| Δ(1230)<br>Λ (1405) | 1230<br>1405 | $(3/2)^+$<br>$(1/2)^-$ | $\Delta^{++}, \Delta, \Delta^0, \Delta^-$<br>$\Lambda^0$ | $\sim 10^{-23}$<br>$\sim 2 \cdot 10^{-23}$ | $\Delta \to N\ \pi$<br>($N \equiv p, n$)<br>$\Lambda \to \Sigma\ \pi$ |
| $J/\Psi$ | 3100 | $1^-$ | $(J/\Psi)^0$ | $7 \cdot 10^{-21}$ | $J/\Psi \to \mu^+ \mu^-$ |

ლიტ.: Кошелев Ф. Ф., Корнев А. Е., Буканов А. М., Общая технология резины, 4 изд., М., 1978.

**რეზინის ნაკეთობა,** რ. ნ-ის ძირითადი კლასებია: 1. სალტეები; 2. რეზინტექ. ნაკეთობები (რ-ებსაც იყენებენ საკომპლექტებელ დეტალებად ავტო-, ავიადა გემთმშენებლობაში და სხვ.); 3. სახ. მოხმარების საგნები (ფეხსაცმელი, ხალიჩები, ხელთათმანები და ა. შ.). რ. ნ-ის უმრავლესობას ამზადებენ მყარი კაუჩუკისაგან, ზოგს კი (უნაკერო ხელთათმანებს, რეზინის ბაფებს და სხვ.) — *ლატექსებისაგან*.

მყარი კაუჩუკისაგან რ. ნ-ის მიღების ტექნოლ. პროცესი ორ სტადიას მოიცავს: მოსამზადებელსა (რეზინის ნარევის მიღება, კაუჩუკის შეთავსება საჭირო ინგრედიენტთან) და საბოლოოს (რ. ნ-ის ნახევარფაბრიკატის *ვულკანიზაცია*). რ. ნ-ის წარმოებაში გამოყენებულ საფეიქრო მასალასა და ლითონს წინასწარ ამუშავებენ. საფეიქრო მასალას ჟღენთენ რეზინის წებოს ან სხვა ადჰეზიური შედგენილობებით, ლითონებს კი ორგ. გამხსნელებით აცლიან ცხიმს და შემდეგ ფარავენ წებოთი ან თითბრის ფენით.

რეზინტექნიკური ნაკეთობების (რტნ) ჯგუფებია: დაყალიბებული რტნ (30 000 დასახელების სადებები, საამორტიზაციო დეტალები და სხვ.). მათ ღებულობენ რეზინის ნარევის პრესფორმაში დაყალიბებითა და ვულკანიზაციით ან წნევის ქვეშ ჩამოსხმის მეთოდით.

არაყალიბური წესით მიღებულ რტნ-ს (12 000 დასახელების ავტომობილების, თვითმფრინავებისა და სხვათა ფანჯრების მამჭიდროებლები; სამშენებლო პანელების ჰერმეტიზატორები და სხვ.) ღებულობენ რეზინის ნარევის ექსტრუზიითა (განსაზღვრული კვეთის თავში ნარევის გამოწნეხა) და შემდგომი ვულკანიზაციით.

სატრანსპ. (კონვეიერული) ლენტები სხვადასხვა დანიშნულების კონვეიერების ძირითადი ელემენტებია. ლენტები ძირითადად დაარმატურებულია ქსოვილებით.

დიდი სიმტკიცის ლენტების დაარმატურებისათვის იყენებენ მოთითბრული ფოლადის გვარლს. ღვედების გულარს ააწყობენ სპეც. აგრეგატებზე, ხოლო შემდეგ უტარებენ ვულკანიზაციას ქვაბში, წნეხში ან სპეც. ვულკანიზატორში. სახელოები მოქნილი მილსადენებია, რ-ებსაც იყენებენ სითხეების, აირების, ფხვიერი მასალისა და სხვათა მისაწოდებლად ჭარბი წნევის პირობებში ან ვაკუუმში. ამ რტნ-ის კონსტრუქციის საერთო ელემენტებია შიგა (მაჰერმეტიზებელი) რეზინის შრე, ძალური კარკასი და გარე რეზინის შრე. სახელოების გარე და შიგა შრეს ამზადებენ ექსტრუზიით, ძალურ კარკასს აწყობენ სპეც. ჩარხებზე ან მანქანებზე. მზა სახელოს შემოახვევენ ქსოვილის ლენტს ან ფარავენ (წნევის ქვეშ) ტყვიის გარსით, რის შემდეგ უტარებენ ვულკანიზაციას.

დანიშნულების მიხედვით რეზინის ფეხსაცმელი (რფ) არის საყოფაცხოვრებო, სპორტული და ტექნიკური. წარმოების ხერხის მიხედვით — წებოვანი (აწებებენ კონვეიერულ ხაზებზე წინასწარ დამზადებულ დეტალებს, შემდეგ ლაქით ფარავენ და უტარებენ ვულკანიზაციას); დაშტამპული (შტამპავენ სპეც. წნეხებზე, ფარავენ ლაქით და უტარებენ ვულკანიზაციას); დაყალიბებული (ამზადებენ ყალიბებში დაწნეხითა და ვულკანიზაციით). ფეხსაცმლის წარმოებისას რეზინის ნარევებთან ერთად იყენებენ *პოლივინილქლორიდის* ან თერმოელასტიკური პლასტიკატების (სინთეზური პოლიმერული მასალები, რ-ებსაც ჩვეულებრივ ტემპ-რაზე რეზინის თვისებები ახასიათებს) ფუძეზე მიღებულ კომპოზიციებს. თხევადი დაყალიბების მეთოდი ითვალისწინებს თხევადი *ოლიგომერების*ა და პლასტიზოლების (პოლიმერების კონცენტრული კოლოიდური დისპერსიები თხევად პლასტიფიკატორებში) გამოყენებას. იხ. აგრეთვე *ფეხსაცმელი*.

**რეზინის წებო,** ორგანულ გამხსნელებში (ბენზინი, ეთილაცეტატი და სხვ.) კაუჩუკის ან რეზინის ნარევის გახსნით მიღებული წებო. რ. წ-ს დასამზადებლად იყენებენ თითქმის ყველა კაუჩუკს. შეწებების პირობების მიხედვით რ. წ. სხვადასხვაგვარია: მაღალტემპ-რული ანუ ცხელი (100°C-ზე მაღლა) და დაბალტემპ-რული ანუ ცივი ვულკანიზაციისა. ამ უკანასკნელს თვითმავულკანიზებელსაც უწოდებენ. რ. წ-ს ამზადებენ სხვადასხვა კომპონენტის ურთიერთშერევით სპეც. აპარატებში, ე. წ. წებოსარევში. თვითმავულკანიზებელ რ. წ-ს ამზადებენ ორი ხსნარის სახით, რ-ებსაც ერთმანეთს ურევენ გამოყენების წინ. წებოვანი შეერთების ძირითადი მახასიათებლები დამოკიდებულია უმთავრესად კაუჩუკის ტიპზე (იხ. *კაუჩუკი სინთეზური, კაუჩუკი ნატურალური*). რ. წ-ს იყენებენ რეზინისა და ტექ. ნაკეთობების აწყობისას და შეკეთებისას, დარეზინებული ქსოვილების დამზადებისას, რეზინის დასაწებებლად ლითონზე, ხეზე, ცემენტზე, მინაზე და სხვ.

**რეზისტოგრაფია** (ლათ. resisto — ვეწინააღმდეგები და ... *გრაფია*), სისხლის ნაკადისადმი სისხლძარღვების წინაღობის გაზომვის ექსპერ.-ფიზიოლოგიური მეთოდი. რ-ის დროს ორგანო სისხლით მარაგდება რეზისტოგრაფის დახმარებით. არტერიული წნევის რეგისტრაციის გარდა იწერენ რეზისტოგრამას, ე. ი. სისხლის გვერდით წნევას იმ მილში, რ-ითაც ტუმბოს მეშვეობით ხდება სისხლის მიწოდება. რეზისტოგრამაზე აღრიცხული საპერფუზიო წნევის ყველა რხევა პირდაპირპროპორციულია ორგანოს სისხლძარღვების შეკუმშვის (წინაღობის) ხარისხისა.

**რეზისტორი** (ინგლ. resistor <ლათ. resisto — ვეწინააღმდეგები), ელექტრული წრედის სტრუქტურული ელემენტი (დასრულებული ნაკეთობა), რ-ის ძირითადი ფუნქციური დანიშნულებაა გაუწიოს გარკვეული (ნომინალური) წინაღობა ელექტრულ დენს ძაბვისა და დენის ძალის რეგულირების მიზნით. რადიოელექტრონულ მოწყობილობებში დეტალების დაახლ. 80% რ-ებია. ზოგიერთ რ-ს იყენებენ ტემპ-რის ან წინაღობის გასაზომად. მრეწველობის მიერ გამოშვებულ რ-ებს განასხვავებენ წინაღობის სიდიდის, წინაღობის ნომინალური სიდიდიდან გადახრის და მასზე გამოყოფილი (გაბნეული) სიმძლავრის მიხედვით. იმის მიხედვით, თუ რა მასალისგანაა დამზადებული რ-ის დენგამტარი ნაწილი, რ. შეიძლება იყოს ლითონის, ნახშირბადოვანი, თხევადი, კერამ. და ნახევრად გამტარული.

**რეზიუმე** (ფრანგ. résumé), შრომის, მოხსენების, სტატიისა და მისთ. მოკლე შინაარსი, დასკვნა.

**რეზნატრონი** [ინგლ. resnatron <resonator — რეზონატორი და (*ელექ*)*ტრონი*], სხივური *ტეტროდი*, რ-შიც ელექტროდები რეზონატორის ნაწილებია და ქმნიან შემავალ და გამავალ რხევით სისტემებს. კონსტრუქციულად რ. წარმოადგენს ლითონის დასაშლელ ელექტრონმილაკს, საიდანაც უწყვეტად ხდება აირის ამოტუმბვა. რეზონატორებად გამოყენებულია კოაქსიალური ხაზის 2 მონაკვეთი, რ-ების ერთი ბოლო ღიაა, ხოლო მეორე — მოკლედ შერთული. ამ ხაზების სიგრძის შეცვლა რეზონატორების საკუთარი სიხშირის ცვლილების საშუალებას იძლევა. რ. შეცვალა უფრო სრულყოფილმა ტეტროდმა (იხ. *ლითონკერამიკული ელექტრონმილაკი*).

**რეზოლვენტა** (<ლათ. resolvens, ნათ. ბრ. resolventis — გამხსნელი, ამომხსნელი), ამომხსნელი განტოლება, ამომხსნე-

ლი ფუნქცია (ბირთვი) ან ამომხსნელი ოპერატორები. ალგებრაში ტერმინი „რ." გამოიყენება რამდენიმე აზრით. $n$-ური ხარისხის $f(x)=0$ ალგებრული განტოლების $g(x)=0$ რ. არის ალგებრული განტოლება, რ-ის კოეფიციენტები რაციონალურადაა დამოკიდებული $f(x)$-ის კოეფიციენტებზე და რ-ის ფესვების საშუალებით ვპოულობთ $f(x)=0$ განტოლების ფესვებს უფრო მარტივი, $n$-ზე დაბალი ხარისხის განტოლების ამოხსნით.

გალუას რ. $f(x)=0$ განტოლებისათვის ეწოდება მოცემულ ველზე ისეთ დაუყვანად $g(x)=0$ განტოლებას, რ-ის ერთი ფესვის მიერთებით მოცემულ ველთან მივიღებთ ველს, რ-იც შეიცავს $f(x)=0$ განტოლების ყველა ფესვს.

*ინტეგრალურ განტოლებათა თეორიაში*

$$\varphi(s)+\lambda\int_a^b K(s,t)\varphi(t)dt=f(s) \quad (1)$$

განტოლების რ. არის $\Gamma(s,t;\lambda)$ ფუნქცია $s,t$ ცვლადებისა და $\lambda$ პარამეტრისა, რ-ის საშუალებითაც (1) განტოლების ამონახსნს წარმოადგენენ შემდეგი სახით:

$$f(s)+\lambda\int_a^b \Gamma(s,t,\lambda)f(t)dt, \quad (2)$$

თუ $\lambda$ არ არის საკუთრივი მნიშვნელობა (2) განტოლებისა, მაგ., $K(s,t)=s+t$ ბირთვისათვის რ. არის

$$\Gamma(s,t;\lambda)=\frac{s+t-\left(\frac{s+t}{2}-st-\frac{1}{3}\right)\lambda}{1-\lambda-\frac{\lambda^2}{12}}.$$

წრფივ *ოპერატორთა თეორიაში* $A$ ოპერატორის რ. არის ოპერატორთა სისტემა $R_\lambda=(A-\lambda E)^{-1}$, სადაც კომპლ. პარამეტრი $\lambda$ ღებულობს ნებისმიერ მნიშვნელობას, რ-იც არ ეკუთვნის $A$ ოპერატორის სპექტრს.

**რეზოლუცია** (ლათ. resolutio — გადაწყვეტილება), 1. კოლეგიური ორგანოს სხდომაზე (ყრილობაზე, კონფერენციაზე, სესიაზე), კრებაზე და სხვ. მისთ. ამა თუ იმ საკითხის განხილვის შედეგად მიღებული გადაწყვეტილება. 2. თანამდებობის პირის წერილობითი დასკვნა, განკარგულება, წარწერილი საქმიან ქაღალდზე.

**რეზონანსები**, რეზონანსული ნაწილაკები, ძლიერად ურთიერთქმედი *ელემენტარული ნაწილაკების* (*ჰადრონების*) ხანმოკლე აგზნებული მდგომარეობანი. ელექტრომაგნ. და სუსტი ურთიერთქმედებებისაგან განსხვავებით მეზონებისა და ბარიონების ძლიერი ურთიერთქმედებით განპირობებულ რეაქციებში ინახება ელემენტარული ნაწილაკების — ჰადრონების ყველა ძირითადი კვანტური მახასიათებლის (იზოტოპური სპინის, ჰიპერმუხტის, მომხიბლაობის და ა. შ.) მნიშვნელობები. ამიტომაც ასეთი ურთიერთქმედების შედეგად წარმოქმნილ რ-ს არა აქვს კვანტური რიცხვები, რ-ებიც განასხვავებენ მათ მათივე წარმომქმნელი მეზონებისა და ბარიონების ერთობლიობისგან.

რ-ის სიცოცხლის ხანგრძლივობა $\sim10^{-23}$ *წმ*, რის შემდეგ ისინი კვლავ მეზონებად და ბარიონებად იშლებიან. სპინის მნიშვნელობის მიხედვით რ. იყოფა ორ დიდ ჯგუფად: მეზონურ (სპინი 0, 1, 2,...) და ბარიონულ (სპინი 1/2, 3/2, 5/2,...) რ-ად. რ-ის სიცოცხლის ხანგრძლივობის სიმცირე ნიშნავს, რომ მათი გენერაცია და დაშლა პრაქტიკულად ერთსა და იმავე წერტილში მიმდინარეობს. აქედან გამომდინარე, რ-ის არსებობა აღმოჩენილ იქნა არაპირდაპირი გზით — მათი დაშლის პროდუქტებზე დაკვირვებით.

რ-ის შესწავლის მეთოდიკაში ყველაზე ცნობილია მეზონ-ბარიონული რეაქციების კვეთის ენერგეტ. დამოკიდებულების შესწავლის მეთოდი. ამ მეთოდით $\pi$-მეზონებისა და პროტონების ($p$) ურთიერთქმედების სრული კვეთის ენერგეტ. დამოკიდებულების შესწავლისას ამ დამოკიდებულების მრუდში აღმოჩენილ იქნა რამდენიმე პიკი, რ-ებიც შეიძლება შევუსაბამოთ ახ. მეტასტაბილურ ნაწილაკებს — რ-ს. მათი სიცოცხლის ხანგრძლივობა $\tau$ დაკავშირებულია შესაბამისი პიკის $\Gamma$ სიგანესთან *განუსაზღვრელობათა თანაფარდობით* $\tau\Gamma\sim\hbar$ ($\hbar$ *პლანკის მუდმივაა*). ისტორიულად ასეთი რ-ის პირველი მაგალითია ე. *ფერმის*ა და მისი თანამშრომლების მიერ (აშშ) 1952 აღმოჩენილი ე. წ. $\Delta$ (1230)- რ. (ფრჩხილებში ნაჩვენებია ნაწილაკის მასა *მეგევ*-ით). სინამდვილეში ეს რ. $\Delta^{++}, \Delta^{+}, \Delta^{0}$ და $\Delta^{-}$ ნაწილაკების კვარტეტია (ელექტრული მუხტებით $+2|e|$, $+|e|$, 0 $-|e|$, სადაც $e$ ელექტრონის მუხტია). ამ ნაწილაკთა ძლიერი ურთიერთქმედება მთლიანად ურთიერთეკვივალენტურია, ხოლო ამ ურთიერთქმედებით განპირობებული სიცოცხლის ხანგრძლივობები $\tau\sim10^{-23}$ *წმ* ერთმანეთის ტოლია. რ-ის შესწავლის მეორე მეთოდია მრავალნაწილაკიანი რეაქციების კინემატიკის გამოკვლევა, მაგ., რეაქციის $\pi^-+p\to\pi^++\pi^-+n$ (1) ($n$ ნეიტრონია) შესწავლის დროს აღმოჩდა, რომ $(\pi^+\ \pi^-)$-სისტემის ეფექტური მასების

$$[M^2_{ეფ}=\frac{(E_{\pi^+}+E_{\pi^-})^2}{c^4}-\frac{(P_{\pi^+}+P_{\pi^-})^3}{c^2},$$

სადაც $E$ და $P$ არის შესაბამისი მეზონის ენერგია და იმპულსი, ხოლო $c$ — სინათლის სიჩქარე] განაწილებაში არსებობს პიკი, რ-საც შეესაბამება ეფექტური მასა 750 *მეგევ* და სიგანე $\Gamma\sim100$ *მეგევ*. ამ პიკს შეიძლება შევუფარდოთ მეზონური რ., ე. წ. $\rho^0$-მეზონი, რ-ის სიცოცხლის ხანგრძლივობა $\tau\sim10^{-23}$ *წმ*. $M^2_{ეფ}$ განაწილებაში ამ პიკის არსებობა ნიშნავს, რომ (1) რეაქცია ორ ეტაპად მიმდინარეობს: $\pi^-+p\to\rho^0+n$, $\rho^0\to\pi^++\pi^-$ (2) მსგავს რეაქციებში

$\pi^++p\to\rho^++p\to\pi^++\pi^0+p$,

$\pi^-+p\to\rho^-+p\to\pi^-+\pi^0+p$. (3)

წარმოიქმნება $\rho$-მეზონის $\rho^+$ და $\rho^-$ დამუხტული მოდიფიკაციები. $\Delta$-რ-ის მსგავსად $\rho$-მეზონები ($\rho^+$, $\rho^0$ და $\rho^-$) ერთნაირად ძლიერად ურთიერთქმედებენ.

1984-თვის ცნობილია ორასზე მეტი მეზონური და ბარიონული რ. და მათი ანტინაწილაკი. მ. შ. ყველაზე ცნობილი რ. დასახელებულია ცხრილში (იხ.).

ელემენტარული ნაწილაკების თანამედროვე კვარკული თეორიის შესაბამისად რ. სპინისა და ლუწობის მოცემული მნიშვნელობებისათვის ერთიანდებიან დიდ ოჯახებში, ე. წ. უნიტარულ მულტიპლეტებში (რვა- და ათნაწილაკიან ჯგუფებში). ისევე როგორც ჩვეულებრივი მეზონები და ბარიონები, რ-იც კვარკ-ანტიკვარული (მეზონური რ.) და სამკვარკიანი (ბარიონული რ.) წარმონაქმნებია.

*ლიტ*.: Газиорович С., Физика элементарных частиц, пер. с англ., М., 1969.

*ჯ. ჩქარეული.*

**რეზონანსი** (ფრანგ. résonance <ლათ. resono — ვეხმაურები), რომელიმე რხევითი სისტემის იძულებითი *რხევის* ამპლიტუდის მკვეთრად ზრდის მოვლენა გარე პერიოდული ზემოქმედების სიხშირის მიახლოებისას სისტემის თვისებებით განსაზღვრული სიხშირის გარკვეულ მნიშვნელობასთან. უმარტივეს შემთხვევაში რ. მაშინ წარმოიშობა, როდესაც გარე ზემოქმედების სიხშირე უახლოვდება ერთ-ერთ იმ სიხშირეს, რ-ითაც შესაძლებელია სისტემის საკუთარი რხევა. რ-ის ხასიათი მნიშვნელოვნადაა დამოკიდებული რხევითი სისტემის თვისებებზე და უმარტივესი სახე აქვს ე. წ. წრფივი სისტემებისათვის, ე. ი. ისეთი სისტემებისათვის, რ-ების პარამეტრები სისტემის მდგომარეობაზე არ არის დამოკიდებული. წრფივი სისტემებისათვის რ. შესაძლებელია მხოლოდ მაშინ, თუ გარე ზემოქმედება ჰარმონიულია. წრფივი სისტემის იძულებითი რხევა ჰარმონიული ზემოქმედების დროს ჰარმონიული რხევაა, რ-ის სიხშირე ემთხვევა გარე ჰარმონიული ზემოქმედების $\omega$ სიხშირეს. რხევის $x_0$ ამპლიტუდა და ფაზა დამოკიდებულია ამ სიხშირისა და სისტემის პარამეტრებს შორის თანაფარდობაზე. მაგ., თუ განვიხილავთ ზამბარაზე ჩამოკიდებულ $m$ მასის მქონე სხეულის რხევას, რ-იც გამოწვეულია ჰარმონიული $F=F_0\cos\omega t$ ძალის გავლენით (იხ. ნახ.), მაშინ იძულებითი რხევის ამპლიტუდას ექნება შემდეგი სახე:

$$x_0=\frac{F_0}{\sqrt{(k-m\omega^2)^2+b^2\omega^2}},$$

სადაც $k$ არის ზამბარის სიხისტე, $b$ — ხახუნის კოეფიციენტი (პარამეტრი, რ-იც ახასიათებს თავისუფალი რხევების მილევას). რ-ის დროს ($\omega=\sqrt{k/m}$) ამპლიტუდა უდრის $F_0/b\omega$. იგი მით უფრო მეტია, რაც ნაკლებია $b$ — მილევა. თუ $b$ დიდია, რ. ნაკლებადაა გამოხატული, ხოლო ძალიან დიდი $b$-თვის რ. საერთოდ შეუმჩნეველი ხდება.

თუ გარე ზემოქმედება იწვევს რხევითი სისტემის რომელიმე ისეთი პარამეტრის პერიოდულ ცვლილებას, რ-იც განსაზღვრავს სისტემის ენერგიას (მაგ., მათ. ქანქარას სიგრძე), შესაძლებელია რხევების პარამეტრული აღგზნება, ანუ პარამეტრული რ.

რ-ის მოვლენა ბუნებაში ხშირად გვხვდება. იგი დიდ როლს ასრულებს ტექნიკაში. თითქმის ყველა ნაგებობასა და მანქანას აქვს საკუთარი რხევები. ამიტომ გარე პერიოდულ ზემოქმედებას შეუძლია გამოიწვიოს რ. მაგ., ლიანდაგის შეპირაპირების ადგილზე მატარებლის გავლისას წარმოშობილი ბიძგები შეიძლება გახდეს ხიდის რეზონანსული რხევის მიზეზი. თუ მანქანის მბრუნავი ნაწილი არ არის ზუსტად გაწონასწორებული, ამან შეიძლება გამოიწვიოს თვით მანქანის ან ნაგებობის (რ-შიც ეს მანქანა დგას) რ. ამ დროს რხევის ამპლიტუდის მკვეთრად ზრდამ შეიძლება გამოიწვიოს ნაგებობის ან მანქანის ნგრევა. ამის თავიდან ასაცილებლად ცდილობენ სისტემის თვისებების ისეთნაირად შერჩევას, რომ მისი ნორმალური რხევის სიხშირეები რაც შეიძლება შორს იყოს გარე პერიოდული ზემოქმედების შესაძლო სიხშირეებისაგან. ზოგჯერ რ. ასრულებს დადებით როლს, მაგ., რადიოტექნიკაში რ. თითქმის ერთადერთი მეთოდია, რ-იც საშუალებას გვაძლევს საჭირო რადიოსიგნალი გამოვყოთ სხვა რადიოსადგურების სიგნალებისაგან.

*ლიტ*.: Стрелков С. П., Введение в теорию колебаний, 2 изд., М., 1964; Хайкин С. Э., Физические основы механики, 2 изд., М., 1971.

**რეზონანსის თეორია** ქიმიაში, კონცეფცია, რ-იც ავსებს ქიმიური აგებულების კლასიკური თეორიის პოსტულატებს და რ-ის მიხედვით, თუ მოცემული ნაერთისათვის კლასიკური თეორია (იხ. *ქიმიური აგებულების თეორია*) გვაძლევს საშუალებას ავაგოთ რამდენიმე მისაღები (ვალენტობის მიხედვით) სტრუქტურული ფორმულა, მაშინ მოცემული ნაერთის მოლეკულის ჭეშმარიტ მდგომარეობას შეესაბამება არა ერთი რომელიმე ამ ფორმულათაგანი, არამედ მისი გარკვეული ზედდება (სუპერპოზიცია). რ. თ-ს საფუძვლად დაედო, ერთი მხრივ, ექსპერ. ფაქტები, რ-იც ვერ თავსდება კლასიკური თეორიის ჩარჩოებში და, მეორე მხრივ, ვალენტური სქემების, ანუ ვალენტური სტრუქტურების მეთოდი, რ-ის თანახმად ყოველ კლასიკურ სტრუქტურულ ფორმულას შეესაბამება ატომური ორბიტალებისაგან გარკვეული წესით შედგენილი ტალღური ფუნქცია, ხოლო ჭეშმარიტი მდგომარეობის ტალღური ფუნქცია აპროქსიმირდება ცალკეულ სტრუქტურათა ფუნქციების წრფივი კომბინაციით (იხ. *კვანტური ქიმია*, *ვალენტობა*). ამ წარმოდგენებს რ. თ-ში ემატება ყველა შესაძლო სტრუქტურას შორის უმნიშვნელოვა-




ელექტრული რხევითი სისტემა, რომელიც შედგება მიმდევრობით შეერთებული L ინდუქციურობისაგან, C ტევადობისაგან, R წინაღობისა და E ელექტრომამოძრავებელი ძალის (ემძ) წყაროსაგან. ასეთ სისტემებში რეზონანსის არსი იმაში მდგომარეობს, რომ გარე ემძ-ის სიხშირეების მიახლოებისას რხევითი სისტემის საკუთარი რხევის სიხშირესთან კოჭაზე ემძ-ის ამპლიტუდა და კონდენსატორზე ძაბვის ამპლიტუდა ცალ-ცალკე გაცილებით მეტია წყაროს მიერ წარმოქმნილი ემძ-ის ამპლიტუდაზე, ოღონდ ისინი სიდიდით ტოლი და ფაზით ურთიერთსაწინააღმდეგო არიან.




ელექტრული რხევითი სისტემა, რომელიც შედგება პარალელურად ჩართული L ინდუქციურობისა და C ტევადობისაგან; E ემძ-ის წყაროა. როცა ასეთ წრედში მოქმედებს ჰარმონიული ემძ, მიიღება რეზონანსის განსაკუთრებული შემთხვევა (ანტირეზონანსი). როცა გარე ემძ-ის სიხშირე უახლოვდება LC კონტურის საკუთარი რხევის სიხშირეს, კონტურში იძულებითი რხევების ამპლიტუდა არ იზრდება, პირიქით, წრედის მკვებავი დენის ძალის ამპლიტუდა გარე წრედში მკვეთრად ეცემა. ამ მოვლენას ელექტროტექნიკაში დენების რეზონანსს ან პარალელურ რეზონანსს უწოდებენ. ეს მოვლენა აიხსნება იმით, რომ, როცა გარე ზემოქმედების სიხშირე ახლოსაა კონტურის საკუთარ სიხშირესთან, პარალელური შტოების (ტევადობითისა და ინდუქციურისა) რეაქტიული წინაღობები სიდიდით ტოლი აღმოჩნდება. ამიტომ კონტურის ორივე შტოში გაივლის დაახლოებით ერთნაირი სიდიდის, მაგრამ თითქმის ურთიერთსაწინააღმდეგო ფაზების მქონე დენები. ამის შედეგად გარე წრედში ამპლიტუდა იმ დენისა, რომელიც ცალკეულ შტოებში დენების ალგებრული ჯამის ტოლია, გაცილებით ნაკლები იქნება თითოეულ შტოში არსებული დენის ამპლიტუდაზე, ე.ი. პარალელური რეზონანსის დროს ცალკეულ შტოში დენის ამპლიტუდა უდიდეს მნიშვნელობას აღწევს. პარალელური რეზონანსი, ისე როგორც მიმდევრობითი რეზონანსი, მით უფრო მკვეთრად გამოიხატება, რაც უფრო მცირეა კონტურის შტოების აქტიური წინაღობა. მიმდევრობით რეზონანსს ძაბვის რეზონანსს უწოდებენ, პარალელურს კი — დენის რეზონანსს.




რეზონანსის თეორია.

ნესი სტრუქტურების შერჩევის კრიტერიუმი. მაგ., თუ ვალენტურ სქემაში სავალენტო ხაზი აერთებს ერთმანეთისაგან საკმაოდ დაშორებულ ატომებს, მაშინ ასეთი სქემა ნაკლებად მნიშვნელოვანია, ვიდრე ის სქემა, სადაც სავალენტო ხაზები აერთებს მხოლოდ მეზობელ ატომებს. ბენზოლისათვის ორ ეკვივალენტურ კლასიკურ ფორმულასთან (კეკულეს სტრუქტურები) I ერთად შეიძლება ჩაიწეროს ფორმულები (დიუარის სტრუქტურები) II, რ-შიც ერთ-ერთი სავალენტო ხაზი აერთებს არამეზობელ ატომებს. რ. თ. საშუალებას იძლევა თვისებრივად ან ნახევრად რაოდენობრივად ვიმსჯელოთ მოლეკულათა სიმეტრიაზე, მოლეკულაში ამა თუ იმ ბმისა და სტრუქტურული ელემენტის ეკვივალენტობაზე, ნაერთის სტაბილურობაზე, რეაქციის უნარზე და სხვ. რ. თ. შეიმუშავა ლ. *პოლინგმა* 1928–31.

*ლიტ.*: Паулинг Л., Природа химической связи, пер. с англ., М.—Л., 1947.

**რეზონიორი** [ფრანგ. raisonneur<raisonner — მსჯელობა, განსჯა (მოძვ.)], მსახიობის ამპლუა. ჭკუის დარიგების, სხვათა საქციელის განსჯის მოყვარული ადამიანის როლების შემსრულებელი მსახიობი. განსაკუთრებით პოპულარული იყო XVII–XVIII სს. ევრ. თეატრში (მაგ., კლეონტი მოლიერის „ტარტიუფში“).

**რეზორცინი,** *მ*-დიოქსიბენზოლი, $C_6H_4(OH)_2$, უფერული მოტკბო გემოს მქონე კრისტალები, წყალში, სპირტსა და ეთერში კარგად იხსნება; $t_{ლღ}$ 110,8°C, $t_{დუღ}$ 280,8°C. რ. ერთ-ერთი უმარტივესი ორატომიანი *ფენოლია*. მრეწველობაში რ-ს ღებულობენ *მ*-ბენზოლდისულფომჟავას ლღობით ტუტე არეში. იყენებენ რეზორცინ-ალდეჰიდური ფისების, *აზოსაღებრების*, *ფლუორესცეინის*, სამკურნ. პრეპარატებისა და სხვ. წარმოებაში; ანალიზურ ქიმიაში, მედიცინაში (მალამოს კომპონენტად კანის დაავადებათა სამკურნალოდ).



ჰ. რეიბერნი. პასტორ რ. უოკერის პორტრეტი. 1784. შოტლანდიის ეროვნული გალერეა. ედინბურგი.

**რეზუსი** (Macaca mulatta), ცხვირვიწრო მაიმუნი *მაკაკის* გვარისა. მისი სხეულის სიგრძე 60 *სმ* აღწევს. შეფერილია მომწვანო-მოყვითალოდ. გავრცელებულია სამხრ.-აღმ. აზიაში ინდოსტანის ჩ.-ა-ის ჩათვლით; გვხვდება ჰიმალაებში, ნეპალიდან ჩრდ. ბირმამდე. ბინადრობს ხეზე, თუმცა ხშირად ჩამოდის მიწაზე. კარგად ცურავს და ყვინთავს. ქმნის ხროს, რ-იც 20-მდე სულისაგან შედგება. მაკეობა 164 დღე გრძელდება, შობს 1 ნაშიერს, რ-საც დედალი წლამდე კვებავს. რ-ს იყენებენ როგორც ლაბორ. ცხოველს სამედ. და ბიოლ. ექსპერიმენტებისათვის.



მ. რეიზენი.

**რეზუს-ფაქტორი,** *ანტიგენი*, რ-საც შეიცავს ადამიანისა (85 %) და მაიმუნის — Macacus rhesus (აქედან სახელწ.) სისხლის ერითროციტები. რ.-ფ. 1940 აღმოაჩინეს ავსტრ. მეცნიერებმა კ. ლანდშტაინერმა და ა. ვინერმა. ადამიანის სისხლს, რ-ის ერითროციტები რ.-ფ-ს შეიცავს, რეზუს-დადებითი (Rh+) ეწოდება. რ.-ფ. მემკვიდრეობით გადაეცემა და მთელი სიცოცხლის მანძილზე რჩება. მას დიდი მნიშვნელობა აქვს სისხლის გადასხმის დროს: Rh-დადებითი სისხლის Rh-უარყოფითი რეციპიენტის ორგანიზმში გადასხმა იწვევს რეზუს-ანტიგენის მიმართ სპეციფ. ანტისხეულების გამომუშავებას. Rh-დადებითი სისხლის განმეორებითმა გადასხმამ იმავე რეციპიენტში შეიძლება გამოიწვიოს ჰემოტრანსფუზიული რეაქცია — შემცივნება, ტემპ-რის მომატება, წელის ხანმოკლე ტკივილი, მძიმე შემთხვევაში კი — მასიური *ჰემოლიზი* (ერითროციტების დაშლა) და თირკმლების უკმარისობა. ამ რეაქციის მკურნალობა სისხლის გამოშვებასა და Rh-უარყოფითი სისხლის გადასხმაში მდგომარეობს.

თუ დედას Rh-უარყოფითი სისხლი აქვს, ხოლო ნაყოფს—Rh-დადებითი, დედის სისხლში წარმოიქმნება რეზუს-ანტისხეულები, რ-ებიც თანდათან მატულობს, ამიტომ მეორე ორსულობის დროს ნაყოფი შეიძლება დაიღუპოს (მოხდეს მისი ერითროციტების ჰემოლიზი), ხოლო თუ ცოცხალი დაიბადა განუვითარდეს *ახალშობილთა ჰემოლიზური დაავადება*. Rh კონფლიქტის პროფილაქტიკა:—ანტირეზუს-გამა-გლობულინის გადასხმა.

*ლიტ.*: ჩიქობავა ლ., რეზუს-ფაქტორი და მისი მნიშვნელობა, თბ., 1955; Соловьева Т. Г., Резус-фактор и его значение в клинической практике, 2 изд., Л., 1963.

*ც. მაკალათია.*

**რეი** (Rej) მიკოლაი (4. II. 1505 — 8. IX და 4. X. შორის, 1569), პოლონელი მწერალი და საზოგადო მოღვაწე. მან პირველმა დაიწყო მშობლიურ ენაზე წერა. მნიშვნელოვანია რ-ის ადრინდ. თხზულება „მოკლე საუბარი სამ პიროვნებას — პანს, ვოიტსა და პლებანს შორის“ (1543). რ-ს „იოსების ცხოვრება“ (1545) და „ვაჭარი“ (1549) პოლ. დრამატურგიის პირველი ნიმუშებია. მან პროზაულად გადაამუშავა „დავითნი“ (1545). ავტორია კრებ. „სამხეცე“ (1562), თხზ. „სარკე“ (1568) და სხვ. მთელი მისი შემოქმედება გამსჭვალულია რეფორმაციისა და ჰუმანიზმის იდეებით.

**რეიბერნი** (Raeburn) ჰენრი (4. III. 1756, სტოკბრიჯი, ედინბურგის მახლობლად, — 8. VII. 1823, ედინბურგი), შოტლანდიელი ფერმწერი. სწავლობდა ედინბურგში ადგილ. ფერმწერ დ. მარტინთან. იმოგზაურა იტალიაში (1785–87). 1812-იდან მხატვართა საზ-ბის პრეზიდენტი ედინბურგში, 1822-იდან სასახლის კარის ფერმწერი. ხატავდა შოტ. თავად-აზნაურთა, კულტურის მოღვაწეთა, მშრომელ ადამიანთა რომანტ., ფსიქოლ. პორტრეტებს. რ-ის ფერწერისათვის დამახასიათებელია განზოგადებული ფორმა, წერის თავისუფალი და მსუყე მანერა, განათების ეფექტები. ნამუშევრები: „ცოლ-ქმარი კლარკები სეირნობის დროს“ (დაახლ. 1790, ა. ბეიტის კოლექცია, ლონდონი), პოლკოვნიკ ა. მაკდონელ ოვ გლენგერის პორტრეტი (დაახლ. 1800–12, შოტ. ეროვნ. გალერეა, ედინბურგი) და სხვ.

**რეიგანი** (Reagan) რონალდ უილსონ (დ. 6. II. 1911, ქ. ტამპიკო, ილინოისის შტ.), აშშ-ის პრეზიდენტი 1981 წ. 20 იანვრიდან, დაიბადა ფეხსაცმლით მოვაჭრის ოჯახში. 1928–32 ეკონომიკასა და სოციოლოგიას სწავლობდა იურიკის კოლეჯში (ილინოისის შტ.). კოლეჯის დამთავრების შემდეგ სპორტ. კომენტატორად მუშაობდა ქ. დავენპორტში (აიოვის შტ.) 1937-იდან ჰოლივუდში მიიწვიეს მსახიობად, გადაღებულია 50 ფილმში. 1942–45 ჯარში მსახურობდა. დემობილიზაციის შემდეგ (კაპიტნის ჩინით) განაგრძო კინომსახიობის კარიერა. 1954–62 „ჯენერალ ელექტრიკის“ კომპანიის მიერ დაფინანსებული სპეც. ტელეპროგრამის წამყვანი იყო. 60-იანი წწ. შუა ხანიდან პოლიტ. სარბიელზე იწყებს მოღვაწეობას, 1966–74 კალიფორნიის შტატის გუბერნატორია. ორჯერ წამოაყენა თავისი კანდიდატურა პრეზიდენტის პოსტზე რესპ. პარტიიდან.

**რეიდერი** (ინგლ. raider<raid — თავდასხმა), სამხედრო ხომალდი ან შეიარაღებული სავაჭრო გემი, რ-იც ატარებს დამოუკიდებელ საბრძოლო ოპერაციებს საზღვაო კომუნიკაციებზე მტრის სამხ. ტრანსპორტისა და სავაჭრო გემების მოსასპობად.

**რეიდი** (ჰოლანდ. reede), გემების ღუზაზე გასაჩერებელი ადგილი ნაპირის ახლოს ან ნავსადგურში. შიგა რ. ნავსადგურის შემოსაზღვრული აკვატორიის ნაწილია, გარე რ. კი — საზღვაო სივრცე ნავსადგურის მისასვლელთან. დახურული რ. ქარისა და ღელვისაგან დაცულია ბუნებრივი შესაფარით (კონცხი, კუნძული და სხვ.) ან ხელოვნური საფარი ნაგებობით (მოლო, ტალღამტეხი). რ-ზე მიმდინარეობს გემების დატვირთვა-გადმოტვირთვა, საწვავის, წყლისა და სხვათა მიწოდება.

**რეიზენი** მარკ ოსიპის ძე [დ. 21. VI (3. VII). 1895, სოფ. ზაიცევო, სინელნიკოვოს რ-ნი, ახლანდ. დნეპროპეტროვსკის ოლქი], რუსი საბჭ. მომღერალი (ბანი), სსრკ სახ. არტისტი (1937). 1917–21 სწავლობდა ხარკოვის კონსერვატორიაში. 1921-იდან ხარკოვის, 1925–30 ლენინგრ., 1930–54 მოსკ. დიდი თეატრის სოლისტი. რუს კომპოზიტორთა ოპერებში შექმნა სრულყოფილი ვოკალურ-სცენური სახეები, რ-თაგან გამოირჩევა ბორის გოდუნოვი და დოსიფეი (მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი“ და „ხოვანშჩინა“, სსრკ სახელმწ. პრემია, 1949, 1951). სხვა პარტიებია: სუსანინი და რუსლანი (გლინკას „ივან სუსანინი“ და „რუსლან და ლიუდმილა“), მეწისქვილე (დარგომიჟსკის „ალი“), მეფისტოფელი (გუნოს „ფაუსტი“), დონ ბაზილიო (როსინის „სევილიელი დალაქი“) და სხვ. გასტროლებს მართავდა საზღვარგარეთ. სსრკ სახელმწ. პრემია (1941). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**რეიკიავიკი** (ისლ. Reykjavik, სიტყვასიტყვით — მბოლავი უბე), ისლანდიის დედაქალაქი, ქვეყნის მთავარი ეკონ. და კულტ. ცენტრი. მსოფლიოს ყველაზე ჩრდილოეთით მდებარე დედაქალაქი. გაშენებულია ქ. ისლანდიის სამხრ.-დას. სანაპიროზე, 150 *მ* სიმაღლეზე. ჰავა სუბარქტიკული, ზღვისა. ზამთარი ირმინგერის თბილი დინების გამო რბილია (იანვ. საშ. ტემპ-რა 0,4°C), ზაფხული — გრილი (ივლ. საშ. ტემპ-რა 11–12°C). ნალექები 800 *მმ* წელიწადში. 86 ათ. მცხ. (1982), ქვეყნის მოსახლ. თითქმის 30%.

ქალაქს მართავს მუნიციპალური საბჭო, რ-საც ირჩევს მოსახლეობა. დაარსდა პირველ ახალმოშენეთა გადმოსახლების (874) შემდეგ. XVII ს-მდე რ-ის ადგილზე იყო ხუტორი, XVII–XVIII სს-ში — დაბა. 1786 წ. 18 აგვ. მიიღო ქალაქის უფლებები (ეს დღე ითვლება ქალაქის დაარსების თარიღად). 1845-იდან იყო ალთინგის, 1904-იდან — ისლ. ავტონ. მთავრობის ადგილსამყოფელი. 1920 ოფიციალურად გამოცხადდა ისლანდიის სამეფოს, ხოლო 1944-იდან ისლანდიის რესპ. დედაქალაქად.

რ. მნიშვნელოვანი სატრანსპ., უმთავრესად სატრანზ., საზღვაო და საჰაერო საერთაშ. მიმოსვლის კვანძია. მისი ნავსადგურის მეშვეობით ხორციელდება ქვეყნის საგარეო-სავაჭრო ბრუნვის დიდი ნაწილი. იგი მსოფლიოს ერთ-ერთი მნიშვნელოვანი თევზსარეწაო და სავაჭრო ცენტრია. არის თევზის გადასამუშ. საწარმოები, გემთსაშენი და გემთსარემონტო ვერფები, საპნის, მარგარინის, ფეხსაცმლისა და სხვა საწარმოები. ამზადებენ ბადეებს, თევზსარეწაო მოწყობილობას. ტრადიციულია შალის ქსოვილების (მ. შ. პლედების) დამზადება.

XVIII ს-იდან ქალაქს აქვს რეგულარული გეგმა. განაშენიანებულია ორ- და სამ-



რეიკიავიკი. ქალაქის ცენტრალური ნაწილის ხედი.

სართულიანი სახლებით. ნაგებობათა დიდი ნაწილი დანიური კლასიცისტური არქიტ. სტილისაა, მაგ., ტაძარი (1787–96, არქიტ. ა. კირკერუპი, გადაკეთებულია XIX ს-ში). ეროვნ. რომანტიზმის ხასიათისაა: ეროვნ. ბ-კა (1908, არქიტ. მ. ნილსენი), გუდიოუნ სამუელსონის ნაგებობანი (ეროვნ. თეატრი, 1928–32); ფუნქციონალიზმის სტილისაა სიგურდურ გუდმუნდსონის, სიგვალდი ტორდარსონის ნაგებობანი, „ჩრდილოეთის სახლი“ (კულტ. ცენტრი, 1968, არქიტ. ა. ჰ. ჰ. აალტო).

რ-ში არის ისლ. უნ-ტი, კვლევის ეროვნ. საბჭო, მეტეოროლ. ინ-ტი, პათოლოგიისა და ბაქტერიოლოგიის ინ-ტი. ისლ. სამეცნ. საზ-ბები: სოფ. მეურნ., არქეოლ., ისტ., ლიტ-რის, სამუსიკო, გლაციოლოგიის და სხვ., დიდი ბ-კები: ეროვნ., საჯარო, ისლ. უნ-ტის; ეროვნ. მუზეუმი, ეროვნ. გალერეა, სამხატვრო გალერეები, საბუნებისმეტყველო ისტ. მუზეუმი, მუზეუმი ღია ცის ქვეშ და სხვ.; ეროვნ. თეატრი, რეიკიავიკის თეატრ. საზ-ბის დრამ. დასი.

**რეიმონტი** (Reymont) ვლადისლავ სტანისლავ (7. V. 1867, სოფ. კობიელე-ველიკიე, — 5. XII. 1925, ვარშავა), პოლონელი მწერალი. ნაწარმოებებს აქვეყნებდა 1893-იდან. მნიშვნელოვანია სოფლის ყოფის ამსახველი კრებულები: „შეხვედრა“ (1897), „განთიადის წინ“ (1902) და სხვ. რომანებში „კომედიანტი ქალი“ (1896), „ფერმენტები“ (1897) და „მეოცნებე“ (1910) აღწერილია პროვინციის ჩინოვნიკთა და მსახიობთა ზნე-ჩვეულებები. ლოძის მაგნატთა საქმიანობას ასახავს რომანი „აღთქმული ქვეყანა“ (ტ. 1–2, 1899). სოფლის ცხოვრების კლასობრივ წინააღმდეგობებს, საზ. და ფსიქოლ. კონფლიქტებს აღწერს რ-ის რომანი „გლეხები“ (ტ. 1–4, 1904–09; ნობელის პრემია, 1924). ავტორია ტრილოგიისა „1794 წელი“ (1913–18).

**რეიმსი** (Reims), ქალაქი ჩრდ.-აღმ. საფრანგეთში, შამპანში, მარნის დეპარტამენტში. 178 ათ. მცხ. (1975). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. არხით უკავშირდება მდ-ებს მარნასა და ენას. რ. შამპანური ღვინის დამზადების ცნობილი ცენტრია. განვითარებულია მანქანათსაშ., შალეულის, სამკერვალო, საკონდიტრო მრეწველობა. უნ-ტი (1962-იდან).

თავდაპირველად კელტური ტომის რემების დასახლება, შემდეგ რომის პროვ. ბელგიკის ცენტრი იყო. ეწოდებოდა დუროკორტორუმი, შემდეგ — რემი. III ს-იდან იყო ეპისკოპოსის რეზიდენცია. V ს-ში დაიპყრეს ფრანკებმა. 496 აქ ფრანკთა მეფე ხლოდვიგმა ქრისტიანობა მიიღო; ამასთან იყო დაკავშირებული საფრ. მეფეების რ-ში მეფედ კურთხევის ტრადიცია (უკანასკნელად აქ 1825 ეკურთხა შარლ X). 1139 მიიღო კომუნის უფლება. შუა საუკუნეებში რ-ში ეწყობოდა დიდი ბაზრობები. ქალაქი ძლიერ დაზარალდა I მსოფლიო ომში (1914–18), II მსოფლიო ომის (1939–45) დროს ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. 1945 წ. 7 მაისს რ-ში მიიღეს ვერმახტის კაპიტულაცია დას. ფრონტზე, რ-იც შემდეგ ცნეს როგორც წინასწარი.

არქიტ. ძეგლებიდან აღსანიშნავია ძვ. რომაული მარსის თაღი (II ს.), სენ-რემის რომანული სააბატო (XI–XII და XVI სს., ახლა მუზეუმი). რ-შია ცნობილი ნოტრ-დამის ტაძარი, რ-ის კონსტრუქციამ და პლასტიკურმა დეკორმა უდიდესი ზეგავლენა იქონია მომწიფებული გოტიკის ჩამოყალიბებაზე, (1211–1311, არქიტექტორები ჟან დ'ორბე, ჟან დე ლუ, გოშე რეიმსელი, ბერნარ სუასონელი და რობერ დე კუსი; მინაშენები — XIV–XV სს.); რ-შია აგრეთვე XIII–XVIII სს. საცხოვრ. სახლები. ნატიფი ხელოვნ. მუზეუმი (სენ-დენის სააბატოში).

**რეინალი** (Reynal) გიიომ თომას ფრანსუა (11. IV. 1713, სენ-ჟენიე, ავერონი, — 6. III. 1796, პარიზი), ფრანგი ისტორიკოსი და სოციოლოგი, *განმანათლებლობის* წარმომადგენელი. თანამშრომლობდა დ. *დიდროს* „ენციკლოპედიაში“, მისი მთავარი შრომა „ორივე ინდოეთში ევროპელთა დაწესებულებებისა და ვაჭრობის ფილოსოფიური და პოლიტიკური ისტორია“ (ტ.1–6,1770) შეიცავს ფეოდ.-აბსოლუტისტური წყობილების, კათოლ. ეკლესიისა და კოლონიალიზმის კრიტიკას. 1789 გენ. შტატებში აირჩიეს, მაგრამ უარი თქვა თავის მანდატზე. საფრ. დიდი რევ. დროს რევ. ბრძოლის გაღრმავების წინააღმდეგ გამოდიოდა, კიცხავდა იაკობინელებს. როგორც ფილოსოფოსი, რ. ძირითადად მეტაფიზიკური მატერიალიზმის პოზიციებზე იდგა.

**რეინბერგი** სამუილ არონის ძე [29. III (10. IV). 1897, რიგა, — 28. III. 1966, მოსკოვი], საბჭ. რენტგენოლოგი, პროფესორი (1930), მედ. მეცნ. დოქტორი (1947), რსფსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1941). სკკპ წევრი 1940-იდან. 1921 დაამთავრა ლენინგრ. I სამედ. ინ-ტი. რ. იყო მსოფლიოში პირველი ბავშვთა რენტგენოლოგიის კათედრის ორგანიზატორი ლენინგრ. პედიატრიის სამედ. ინ-ტში (1927). 1943-იდან განაგებდა ექიმთა დახელოვნების ცენტრ. ინ-ტის რენტგენოლოგიისა და რადიოლოგიის კათედრას და ერთდროულად (1943–51) იყო რენტგენოლოგიისა და რადიოლოგიის ცენტრ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის (მოსკოვი) დირექტორი. რ-ის უმთავრესი ნაშრომები ეხება სუნთქვის სისტემის, კუჭ-ნაწლავის ტრაქტის, საყრდენ-სამოძრაო აპარატის დაავადებებს, რენტგენოდიაგნოსტიკას, ბავშვთა ასაკის პათოლოგიას. რენტგენოლოგთა და რადიოლოგთა საკავშ. სამეცნ. საზ-ბის ერთ-ერთი დამაარსებელი, სსრკ რენტგენოლოგთა და რადიოლოგთა ყველა რესპ. სამეცნ. საზ-ბის საპატიო თავ-რე და საპატიო წევრი. ლენინური პრემია (1966). დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Рентгенологическое распознавание рака желудка, М., 1952.

**რეინდორფი** გიუნტერ [14 (26). I. 1889, პეტერბურგი, — 14. III. 1974, ტალინი], საბჭ. გრაფიკოსი, სსრკ სახ. მხატვარი (1969). სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1958). სწავლობდა პეტერბურგში შტიგლიცის სასწავლებელში (1905–13). 1920-იდან მუშაობდა ესტონეთში. პედ. მოღვაწეობას ეწეოდა ტალინის სამხატვრო-სამრეწველო სასწავლებელში (1920–41) და ესტ. სსრ სამხატვრო ინ-ტში (1950–58; პროფესორი 1951-იდან). რ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ესტ. ბუნების განზოგადებული სახე („აგვისტოს ცხელი დღეები“, ფანქარი, 1955, ესტ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, ტალინი). შექმნა ილუსტრაციები ა. პუშკინის ზღაპრებისათვის (1946–47; ესტ. სსრ სახელმწ. პრემია, 1949). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**რეინირი** (Rainier), მოქმედი ვულკანი კასკადოვან მთებში, აშშ-ში. სიმაღლე 4392 *მ* (კასკადოვანი მთების უმაღლესი მწვერვალი). ვულკანის კალთების ქვედა ნაწილი და მთისძირი შემოსილია წიწვოვანი ტყით, 2600–2800 *მ*-ზე ალპ. მდელოებია, უფრო მაღლა — მუდმივი თოვლი და მყინვარები. 1882 მოხდა უკანასკნელი ამოფრქვევა.

**რეინო** (Reynaud) პოლ (15. X. 1878, ბარსელონეტი, ქვემო ალპები, — 21. IX. 1965, ნეიი, ო-დე-სენი), საფრანგეთის სახელმწიფო მოღვაწე. პარლამენტის დეპუტატი 1919–24, 1928–40, 1946–62, 1930 ფინანსთა მინისტრი; 1931–32 კოლონიების მინისტრი. 1932 პრემიერ-მინისტრის მოადგილე და იუსტიციის მინისტრი. 1938 იუსტიციის, 1938–40 ფინანსთა მინისტრი. II მსოფლიო ომის (1939–45) დროს 1940 წ. 21 მარტიდან — 16 ივნისამდე პრემიერ-მინისტრი და საგარეო საქმეთა მინისტრი (18 მაისიდან — 5 ივნ. ეროვნ. თავდაცვის მინისტრი), ხელი შეუწყო *პეტენისათვის* ხელისუფლების გადაცემას. 1940–45 ინტერნირებული იყო. 1953–54 პრემიერ-მინისტრის მოადგილე. იღვწოდა „ევროპული ინტეგრაციისათვის“ 1949–55 ევროპის საბჭოს ეკონ. კომისიის თავ-რე. 1958 სათავეში ედგა მეხუთე რესპ. კონსტ. მომზადების საკონსულტაციო კომიტეტს.

**რეინოლდსი** (Reynolds) ჯოშუა (16. VII. 1723, პლიმპტონი, დევონშირი, — 23. II. 1792, ლონდონი), ინგლისელი ფერმწერი. სწავლობდა ლონდონში ტ. ჰადსონთან (1740–43), მუშაობდა დევონშირსა და ლონდონში, 1749–52 მოგზაურობდა ევროპაში. დააარსა ლონდონის სამხატვრო აკადემია, რ-ის პირველი პრეზიდენტი თვითონ იყო (1768–90). შემოქმედებითად აითვისა და გადაამუშავა ბაროკოს პარადული პორტრეტი. მხატვრის მიერ შექმნილი ყოფითი კომპოზიციები ბუნებრივი და დინამიკურია; მისი ფერწერისათვის დამახასიათებელია თავისუფალი მონასმები, თბილი და მსუყე კოლორიტი (ჯეინის, გრაფინია ჰერინგტონის, პორტრეტი, 1777–79, ჰანტინგტონის სამხატვრო გალერეა, სან-მარინო, აშშ). მხატვარი პორტრეტს ხშირად ალეგორიული სახით ხატავდა („დ. გარიკი ტრაგედიისა და კომედიის მუზათა შორის“, დაახლ. 1760–61, როტშილდის კოლექცია, კემბრიჯი). შექმნა მეგობართა ფსიქოლ. პორტრეტები (მწერალი ს. ჯონსონი, 1772, ტეიტის გალერეა, ლონდონი), აგრეთვე ავტოპორტრეტები. რ-ის თეორ. ნაშრომებში ჭარბობს ნორმატიულ-კლასიცისტური შეხედულებები ხელოვნ. ბუნების შესახებ.

**რეინოლდსი,** რ ე ი ნ ო ლ დ ზ ი (Reynolds) ოზბორნ (23. VIII. 1842, ბელფასტი, — 21. II. 1912, უოჩეტი, სომერსეტშირი), ინგლისელი ფიზიკოსი და ინჟინერი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1877-იდან). 1867 დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი. 1888 სათავეში ჩაუდგა უიტუორთის საინჟინრო ლაბორატორიას. მისი მთავარი შრომები ეხება ბლანტი სითხის დინებათა დინამ. მსგავსების, ტურბულენტურობისა და შეზეთვის თეორიებს. 1876–83 ექსპერიმენტულად დაადგინა ცილინდრულ მილებში ლამინარული დინების ტურბულენტურ დინებად გადასვლის კრიტერიუმი (იხ. *რეინოლდსის რიცხვი*). შეადგინა დიფერენც. განტოლებები სითხის გასაშუალოებული მოძრაობისათვის. დიდი წვლილი შეიტანა შეზეთვის ჰიდროდინამ. თეორიის განვითარებაში. გამოიკვლია აგრეთვე მბრუნავი ხრახნის ფრთაზე *კავიტაციის* მოვლენა, ბგერის ატმ. რეფრაქცია და სხვ.

**რეინოლდსის რიცხვი** (*Re*) (ინგლ. ფიზიკოსის ო. *რეინოლდსის* გვარის მიხედვით), ბლანტი სითხეებისა და აირების ნაკადების მსგავსების ერთ-ერთი კრიტერიუმი, რ-იც ახასიათებს ნაკადში მოქმედი ინერციის ძალებისა და ხახუნის ძალების თანაფარდობას: $Re = \rho v l/\eta = vl/\nu$ ($\rho$ სიმკვრივეა, $\eta$ და $\nu$—სითხის ან აირის სიბლანტის დინამ. და კინემატიკური კოეფიციენტები, $v$ — ნაკადის მახასიათებელი სიჩქარე, $l$ — ნაკადის მახასიათებელი წრფივი ზომა). რ. რ-ზეა დამოკიდებული აგრეთვე სითხის დინების რეჟიმი, რ-საც ახასიათებს კ რ ი ზ ი ს უ ლ ი რ. რ. ($Re_{კრ}$). როცა $Re<Re_{კრ}$ სითხის დინება ლამინარულია, ხოლო როცა $Re>Re_{კრ}$—დინება ტურბულენტურია. $Re_{კრ}$-ის რიცხვითი მნიშვნელობა დამოკიდებულია დინების სახეობაზე. მაგ., მრგვალ ცილინდრულ მილში ბლანტი სითხის ან აირის დინებისათვის $Re_{კრ}\approx2300$.

**რეინოსა** (Reynosa), ქალაქი ჩრდ.-აღმ. მექსიკაში, მდ. რიო-ბრავო-დელ-ნორტეს ნაპირზე, ტამაულიპასის შტატში, აშშ-ის საზღვართან. 219 ათ. მცხ. (1978). რკი-


გ. რეინდორფი.


ჯ. რეინოლდსი.


ჯ. რ ე ი ნ ო ლ დ ს ი. ადმირალ ლორდ ჯ. ო. ჰითფილდის პორტრეტი. 1787—88. ეროვნული გალერეა. ლონდონი.


ჯ. რ ე ი ნ ო ლ დ ს ი. ნელი ო' ბრაიენის პორტრეტი. 1760—62. უოლესის კოლექცია. ლონდონი.



ი. ვ ა ნ რ ე ი ს დ ა ლ ი. „მუხნარი“. ბერლინ-დალემის სურათების გალერეა.

ნიგზის სადგური. ბუნებრივი აირის მოპოვებისა და გადამუშავების ცენტრი. ბამბასაწმენდი და საფქვავი საწარმოები. სარწყავი მიწათმოქმედების რ-ნის (უმთავრესად ბამბა) ცენტრი.

**რეინუოტერი** (Rainwater) ჯეიმზ (დ. 1917), ამერიკელი ფიზიკოსი. განათლება მიიღო კალიფორნიის ტექნოლ. ინ-ტში და კოლუმბიის უნ-ტში (ნიუ-იორკში), სადაც მუშაობს 1942-იდან; 1952-იდან ფიზ. პროფესორია. წამოაყენა ბირთვის სფეროიდული მოდელი, აღმოაჩინა (1953) მიუ-*მეზოატომები*. ბირთვული ფიზ. დარგში გამოკვლევებისათვის 1975 მიენიჭა (ო. ბორსა და ბ. *მოტელსონთან* ერთად) ნობელის პრემია.

**„რეინჯერ“** („Ranger“), მთვარის საკვლევი ამერიკული კოსმოსური საფრენი აპარატების სერიის სახელწოდება; ამ აპარატების მომზადებისა და გაშვების პროგრამა (1959–65). „რ.-1“ და „რ.-2“ გეოცენტრულ ორბიტაზე გაიყვანეს საბორტო სისტემების გამოსაცდელად. „რ-ს“ უშვებდნენ ძირითადად რაკეტა-მატარებლით „ატლას-აჯენა B“; „რ.-3“–„რ.-5“ აღჭურვილია 6 სატელ. კამერით. „რ.-3“–„რ.-6“ აპარატთა ფრენა წარუმატებელი იყო; „რ.-7“–„რ.-9“ აპარატებმა კი მთვარის ზედაპირის 17000-ზე მეტი გამოსახულება გადმოსცეს. „რ-ების“ მაქს. დიამეტრია 1,52 *მ*, სიმაღლე – 2,52 *მ*, მაქს. განივი – 5,18 *მ*, მასა– 306–367 *კგ*. აქვთ მზის ელემენტები და ვერცხლ-თუთიის ბატარეები.

**რეისდალი** (Ruysdael, Ruijsdael) იაკობ ვან [1628 ან 1629, ჰარლემი, – 1682, ამსტერდამი (დასაფლავებულია 14. III. ჰარლემში)], ჰოლანდიელი ფერმწერი და გრაფიკოსი. სავარაუდოა, რომ სწავლობდა ბიძამისთან, ს. ვან რეისდალთან. განიცადა პ. *პოტერის*, ი. ვან *გოიენის*, ჰ. *სეგერსის* გავლენა. 1648-იდან ოსტატია ჰარლემში. ადრინდ. პერიოდში რ. ხატავდა ჰარლემის მიდამოებს („სახლი კორომში“, 1646, ერმიტაჟი ლენინგრადი). დაახლ. 1650–55 იმოგზაურა აღმ. ნიდერლანდსა და დას. გერმანიაში. ამ პერიოდში შექმნა დრამატიზმით აღსავსე მონუმ. პეიზაჟები („ებრაელთა სასაფლაო“, დაახლ. 1650–55, დრეზდენის სურათების გალერეა, ვარიანტი ხელოვნ. ინ-ტი, დეტროიტი). დაახლ. 1656-იდან დასახლდა ამსტერდამში. შემოქმედებითი სიმწიფის პერიოდში რ. ქმნის ქალაქების, სოფლების, მდინარეებისა და ზღვის ხედებს („სოფელ ეგმონდის ხედი“, ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი, „პეიზაჟი წყლის წისქვილით“, 1661, რეიქსმუზეუმი, ამსტერდამი, „ჭაობი“, ერმიტაჟი, ლენინგრადი). ხატავდა აგრეთვე ნორვეგიის ხედებს.

რ-ის პეიზაჟებისათვის დამახასიათებელია ჰაეროვანი პერსპექტივისა და შუქჩრდილების ნატიფი გადმოცემა, მდიდარი კოლორიტი, მძაფრი ემოციურობა.

*ლიტ*.: Фехнер Е. Ю., Якоб ван Рейсдаль и его картины в Государственном Эрмитаже, Л., 1958; Wiegand W., Ruisdael-Studien, Hamb., 1968 (Diss).

**რეისდალი** (Ruysdael, Ruijsdael) სალომონ ვან (1600 ან 1603, ნარდენი, ჩრდ. ჰოლანდია, – დასაფლავებულია 3. XI. 1670, ჰარლემი), ჰოლანდიელი ფერმწერი, პეიზაჟისტი. შემოქმედების ადრინდ. პერიოდში ახლოს იყო ე. ვან დე ველდესთან. 1630-იან წლებში ი. ვან გოიენის მიბაძვით ხატავდა მონაცრისფრო-ვერცხლისფერ პეიზაჟებს, ღრუბლიან ცას. მოწიფულობის პერიოდის (1640-იანი წლებიდან) პეიზაჟებზე გამოსახულია მინდვრები, მდინარეების ნაპირებზე შეფენილი ქალაქები, სოფლის ხედები. აქ ფერთა გამა უფრო მრავალფეროვანია (ჭარბობს ყავისფერი, მოწითალო-ყვითელი და მწვანე ტონების შეხამება).

**რეისი** [პორტუგ. réis (მრ. რ.) < real – *რეალი*], 1. საანგარიშო ფულადი ერთეული ბრაზილიაში (1942-მდე). 2. მონეტა, რ-იც პორტუგალიაში იჭრებოდა (1911-მდე).

**რეისნერი** ლარისა მიხეილის ასული [1 (13). V. 1895, ლუბლინი, ახლანდ. პოლონეთი, – 9. II. 1926, მოსკოვი], რუსი საბჭ. მწერალი, კრიტიკოსი. სკკპ წევრი 1918-იდან. განვლო საინტერესო ცხოვრების გზა. იყო მზვერავი, პოლიტმუშაკი (1918–20). ბევრს მოგზაურობდა. 1924 გამოაქვეყნა ნარკვევთა წიგნი „ფრონტი“, 1925 – „ავღანეთი“, „ჰამბურგი ბარიკადებზე“ და „ქვანახშირი, რკინა და ცოცხალი ადამიანები“.

**რეიტერი** (Reuters, Ltd), ინგლისის საინფორმაციო სააგენტო. დააარსა პ. რეიტერმა ლონდონში 1851. კომპანია „რეიტერს, ლიმიტიდის“ აქციონერები არიან დიდი ბრიტ., ავსტრალ., ახალი ზელანდიის მთელი რიგი საინფორმაციო სააგენტოები. მიუხედავად იმისა, რომ რ. კერძო მეწარმეთა ტრესტია, ფაქტობრივად იგი დიდი ბრიტ. ოფიც. დეპეშათა სააგენტოს წარმოადგენს. რ. მსოფლიოში ერთ-ერთი უდიდესი სააგენტოა, რ-იც ძირითადად უცხ. ინფორმაციის გავრცელებაზე მუშაობს.

**რეიუნიონი** (Réunion), ქვეყანა ინდოეთის ოკეანეში, კ. რეიუნიონზე, *მასკარენის კუნძულების* ჯგუფში. საფრ. „ზღვისიქითა დეპარტამენტი“. ფართ. 2,5 ათ. *კმ*² მოსახლ. 515 ათ. კაცი (1982). ადმ. ც. – ქ. სენ-დენი (129 ათ. მცხ., 1981). ოფიც. ენა— ფრანგული. ფულის ერთეულია ფრანგ. ფრანკი. ადმინისტრაციულად იყოფა 2 ოლქად.

რ. შედის საფრ. სამფლობელოში 1946-იდან, აქვს საფრ. „ზღვისიქითა დეპარტამენტის“ ოფიც. სტატუსი ადგილ. თვითმმართველობის ორგანოა რეგიონალური საბჭო (1983-იდან) საფრ. პარლამენტში რ-ს ჰყავს 3 დეპუტატი, და 2 სენატორი.

კ. რეიუნიონი ვულკ. წარმოშობისაა, სიმაღლე 3069 *მ* აღწევს (მთა პიტონი). სამხრ.-აღმ-ით აღმართულია მოქმედი ვულკანი ფურნეზი (2631 *მ*). ჰავა ტროპ., პასატურია. ქარპირა აღმ. ნაწილი, სადაც ნალექები 4000 *მმ*-ზე მეტია წელიწადში, 2000 *მ*-მდე დაფარულია ძლიერ გაჩეხილი ტროპ. ტყით. უფრო მაღლა წიწვოვანი ტყე და მდელოებია. კუნძულის დას. ნაწილში და შიგა პლატოზე სავანაა.

მოსახლ. უმრავლესობა მეტისია (საფრანგეთიდან გადმოსახლებულთა შთამომავლებისა და არაბების, ბანტუ ხალხების, მალაგასიელებისა და ინდიელების ნარევი), ფრანგებთან ერთად შეადგენენ მთელი მოსახლ. 95%-ს. რელიგია—კათოლიკობა.

კუნძული აღმოაჩინეს პორტუგ. ზღვაოსნებმა XVI ს. დასაწყისში. XVII ს. შუა ხანებამდე დაუსახლებელი იყო. XVII ს. 40-იან წლებში შეუერთეს საფრ. კოლონ. სამფლობელოებს, 1649 მიიღო ბურბონის სახელწოდება. 1664 გადაეცა საფრ. ოსტინდოეთის კომპანიას. ოსტინდოეთის კომპანიის ლიკვიდაციის შემდეგ კუნძული გადავიდა სამეფო ხელისუფლების წარმომადგენელთა ხელში (1767). 1793 მიიღო სახელწ. რეიუნიონი, 1810–15 დაიკავეს ინგლისელებმა. 1848 რ-ში მონობა გაუქმდა. II მსოფლიო ომის (1939–45) დროს რ. 1942 ნოემბ-ში შეუერთდა „მებრძოლ საფრანგეთს“. 1946 მარტში მიიღო „ზღვისიქითა დეპარტამენტის“ სტატუსი. 1959 შეიქმნა *რეიუნიონის კომუნისტური პარტია*, რ-ის დემოკრ. ძალები მოითხოვენ რადიკალური ეკონ. რეფორმების გატარებას და თვითგამორკვევის უფლებას. 1983 წ. 20 თებ. პირველად ჩატარდა რეგიონალური საბჭოს საყოველთაო არჩევნები საფრ. მთავრობის მიერ მიღებული ადმ. დეცენტრალიზაციის პროგრამის შესაბამისად, რ-იც მნიშვნელოვნად აფართოებს ადგილ. ხელისუფლების ორგანოების უფლებებს.

რ. საფრ. მონოპოლიების კონტროლს ექვემდებარება და სპეციალიზებულია შაქრის ლერწმის მოყვანასა და შაქრის წარმოებაზე. დამუშავებულია 62 ათ. ჰა მიწა, აქედან 40 ათ. ჰა შაქრის ლერწამს უჭირავს. დამუშავებული მიწის 60% ეკუთვნის დიდ მიწათმფლობელებს. გარდა შაქრის ლერწმისა, აშენებენ ვანილს, გერანს, თამბაქოს, ჩაის, სიმინდს, კარტოფილს. განვითარებულია მეცხოველეობა (მსხვ. რქ. საქონელი, ცხვარი, ღორი). არის შაქრის (დაახლ. 250 ათ. *ტ*, 1982), რომის, ეთერზეთების, ვანილის გადასამუშ., თამბაქოს, საკონსერვო საწარმოები. საავტ. გზების სიგრძეა დაახლ. 2000 *კმ*. მთავარი საზღვ. ნავსადგურია პორ-დე-გალე. გააქვთ შაქარი (ექსპორტის ღირებულების დაახლ. 90%), რომი, ეთერზეთები, ვანილი. შეაქვთ მანქანა-მოწყობილობა, ცემენტი, სურსათი, ქსოვილები. თითქმის მთელი ექსპორტი და იმპორტის დიდი ნაწილი მოდის საფრანგეთზე.

განათლების სისტემა ფრანგ. სისტემის ანალოგიურია. 6-წლიან დაწყ. სკოლაში შედიან 6 წლის ასაკის ბავშვები. საშ. სკოლა (ლიცეუმი) 6–7- წლიანია. არსებობს არასრული საშ. სკოლები, 4-წლიანი ზოგადსაგანმან. კოლეჯები. 1982 დაწყ. სკოლებში სწავლობდა 109 ათ-მდე მოსწ., ყველა სახის საშ. სკოლებში —30 ათ-მდე. ქ. სენ-დენიში არის იურიდ., ეკონ. და პოლიტ. განათლების ინ-ტი (დაარსდა 1950). 1982 სწავლობდა 700 სტუდენტი. რ-ში არის ცენტრ. ბ-კა (დაარსდა 1956, 60 ათ. *ტ*.); საბუნებისმეტყველო ისტ. (1854) და ხელოვნებათმცოდნეობის (1912) მუზეუმები.

*ლიტ*.: Трофимов В., Тарасов В., Реюньон, М., 1969.

**რეიუნიონის კომუნისტური პარტია** (რკპ; Le Particommuniste Réunionnais), შეიქმნა 1959 საფრანგეთის კომუნისტური პარტიის რეიუნიონის ფედერ-ციის საფუძველზე. არის ყველაზე მსხვილი და ორგანიზებული პოლიტ. პარტია კ. რეიუნიონზე. რკპ-ის დამფუძნებელმა კრებამ (1959 წ. 17–18 მაისი) დაამტკიცა რკპ-ის თეზისები — ძირითადი საპროგრამო დოკუმენტი, რ-მაც დასახა რეიუნიონის ხალხის ბრძოლის გზები პოლიტ. ავტონომიის მოპოვებისათვის საფრანგეთთან კავშირის ფარგლებში. რკპ-ის II ყრილობამ (1967 წ. 13–15 აგვ.) განმარტა, რომ ავტონომიის მოთხოვნა ითვალისწინებს ეროვნული კრების მოწვევას და მთავრობის შექმნას, აგრეთვე რეიუნიონის საფრანგეთთან თა-



ს. ვ ა ნ რ ე ი ს დ ა ლ ი. „ბორნით გადასვლა“. 1651. ერმიტაჟი. ლენინგრადი.

ნამშრომლობის კოორდინაციის სპეც. ორგანოს დაარსებას. რკპ-ის III ყრილობის (1972 წ. 14—16 ივლ.) გადაწყვეტილებების შესაბამისად პარტიამ გააძლიერა ბრძოლა ყველა დემოკრ. ძალის შეკავშირებისათვის. რკპ-ის IV ყრილობა ჩატარდა 1976 წ. 27—29 აგვ. რკპ-ის V ყრილობამ (შედგა 1980 წ. 13—14 ივლ. ქ. ლე-პორ-ში) დაადასტურა პარტიის ხაზი სახ.-დემოკრ. ავტონომიისათვის ბრძოლაში. რკპ-ის დელეგაციები მონაწილეობდნენ კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირების მუშაობაში (1960, 1969, მოსკოვი). პარტია აგებულია დემოკრ. ცენტრალიზმის საფუძველზე. მისი ხელმძღვანელი ორგანოებია: ცენტრ. კომიტეტი, პოლიტბიურო და სამდივნო. გენ. მდივანია პ. *ვერჟესი*. გაზ. „ტემუანიაჟი".

ალ-**რეიჰანი** ამინ იბნ ფარის (X. 1876, ფურეიკა, ლიბანი, — 1940), არაბი (ლიბანელი) მწერალი. პირველდაწყებითი განათლება მიიღო ლიბანში, სადაც ეზიარა ფრანგ. მწერლობას. 12 წლისა გადასახლდა აშშ-ში. სწავლობდა კოლუმბიის უნ-ტში, დაუკავშირდა ამერ. არტისტულ-ლიტ. ბოჰემას. მოღვაწეობდა თეატრში, თანამშრომლობდა პრესაში, ეწეოდა ლიტ. საქმიანობას. ჯუბრან ხალილ ჯუბრანთან ერთად სათავეში ჩაუდგა ლიბანელი ემიგრანტების „მწერალთა კავშირს" („ალ-რაბიტა ალ-კალამიია"), რ-მაც უარი თქვა ძვ. ტრად. ფორმებზე, განავითარა პროზისა და პოეზიის ახ. ჟანრები. რ-ის შემოქმედება ორი სამყაროს — აღმოსავლეთისა და დასავლეთის სინთეზის ნაყოფია. პირველი ნაწარმოები ინგლ. ენაზე დაწერა. არაბ. ენაზე 1901-იდან დაიწყო წერა, თუმცა ინგლისურს შემდეგში დაუბრუნდა (რომანი — პოემა „ხალიდის წიგნი", 1912). სახელი გაუთქვა ალ-*მაარის* ლექსების ინგლ. თარგმანმა (გამოსცა 1903). მისი საუკეთესო ნაწარმოებები, მ. შ. ლექსები პროზად, გაერთიანებულია კრებულში „ალ-რეიჰანიათ" (1910). რ-ის თეთრი ლექსები შედგება სხვადასხვა ზომის სტროფებისაგან, რ-ებიც განსხვავდებიან ერთმანეთისაგან რიტმით. რითმა აქვს მხოლოდ სტროფების ცალკეულ წევრებს, მაგრამ, წინააღმდეგ ტრადიციისა, ისიც ცვალებადია. ზოგჯერ სტროფს თან ახლავს მისამღერი, როგორც ერთგვარი მუს. კადენცია, ყურანში ჩანასახის სახით არსებული ეს ფორმა პირველმა რ-მა გამოიყენა და განავითარა.

რ. ავტორია აგრეთვე მოთხრობებისა, ნარკვევებისა, წერილებისა, ეტიუდებისა. არაბ. ქვეყნებში მოგზაურობის შემდეგ გამოცემული მისი წიგნები „არაბი მეფეები" (1924), „ერაყის გული", „შორეული დასავლეთი" გამსჭვალულია არაბთა დაახლოებისა და ერთიანობის იდეით.

*თხზ*.: განმკურნე მე, ხევის ქალღმერთო!, «მნათობი», 1945, №4—5.

*ლიტ*.: წ ე რ ე თ ე ლ ი გ., ემინ რეიჰანი, «მნათობი», 1945, № 4—5; К р а ч к о в с к и й И. Ю., Избр. соч., т. 3, М.—Л., 1956; Л е в и н З. И., Философ из Фурейки, М., 1965. *გ. წერეთელი.*

**რეკა,** სოფელი აფხ. ასსრ ოჩამჩირის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობის გორაკ-ბორცვიან ჩრდ.-დას. ზოლში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., საჩინო, ჯგერიანი). ზ. დ. 100 *მ*, ოჩამჩირიდან 18 *კმ*. აგუბედიის ტუნგის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. აგუბედიაში (2 *კმ*). სოფლის აღმ. განაპირა ნაწილში დგას ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — დიდი ნაციხარი. გეგმით ოვალური ნაგებობა რთულ რელიეფზე მდებარეობს. იგი შედგებოდა ორი ნაწილისაგან. აღმ. ნაწილი ძლიერ დანგრეულია. დას. ნაწილის შუაში აღმართულია XIV ს. გეგმით სწორკუთხა საკურთხევლიანი ეკლესია, რ-ის სამხრ. მინაშენის ქვეშ კრიპტები იყო მოთავსებული. ეკლესიის კარ-სარკმლებს ჩუქურთმები ამკობდა. სოფლის ჩრდ.-დას. მხარეს მეორე ციხის ნანგრევებია. გალავანი კონტრფორსებით იყო გამაგრებული. დას. ნაწილში ჩართულია ნახევრად წრიული კოშკი. შუა ეზოში მცირე ზომის დარბაზული ეკლესიის ნანგრევებია. მესამე ციხე ჩრდ-იდან მომავალ გზას დარაჯობდა. სამივე ციხე ადრინდ. შუა საუკ. მიეკუთვნება.

*პ. ზაქარაია.*

**რეკა,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (თეკლათის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ცივის ნაპირას. ზ. დ. 30 *მ*, ცხაკაიადან 6 *კმ*. ცხაკაიას რ-ნის მეცხოველეობის სამეურნეობათაშორისო საწარმო, მექან. ქ-ნა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. თეკლათში (1,5 *კმ*). ბ-კა, მედპუნქტი.

**რეკაბარენი** (Recabarren) ლუის ემილიო (6. VII. 1876 — 19. XII. 1924), ჩილეს და ლათინური ამერიკის სხვა ქვეყნების მუშათა მოძრაობის მოღვაწე. სტამბის ყოფილი მუშა. ჩილეს სოციალ. მუშათა პარტიის (1912 დაარსდა, 1922 ჩილეს კომუნისტური პარტია ეწოდა) ერთ-ერთი დამაარსებელი და ხელმძღვანელი. ემიგრაციაში ყოფნის დროს რ. არგენტ. კომუნისტური პარტიის დაარსებაში მონაწილეობდა და მისი პირველი გენ. მდივანი იყო. 1922 ნოემბ.—1923 თებ. საბჭ. კავშირში იმყოფებოდა. ჩილეში დაბრუნების შემდეგ დაწერა წიგნი „მუშათა რუსეთი". ავტორია ბროშურებისა ჩილეს მუშათა და სოციალ. მოძრაობის ისტორიის შესახებ.

*თხზ*.: Obras selectás, [2 ed., Santiago de Chile, 1972].

*ლიტ*.: Е р м о л а е в В. И., К о р о л е в Ю. Н., Рекабаррен — великий гражданин Чили, М., 1970.

**რეკამიე** (Récamier) ჟიული (4. XII. 1777, ლიონი, — 11. V. 1849, პარიზი), პარიზელი ბანკირის ცოლი. მისი სალონი გახდა პარიზის პოლიტ. და ლიტ. ცენტრი, რ-შიც თანდათან გაერთიანდნენ *ნაპოლეონ I-ლმი* ოპოზიციურად განწყობილი პირები. ნაპოლეონ I-ის ბრძანებით, 1811 პარიზიდან გაასახლეს. დაბრუნდა 1814. 1819 გადასახლდა აბე-ო-ბუის მონასტერში, სადაც მის სალონში იკრიბებოდნენ პოლიტ. მოღვაწეები, ლიტერატორები, მეცნიერები (ფ. რ. *შატობრიანი*, ჟ. ჟ. ამპერი და სხვ.)

**რეკაპიტულაცია** (ლათ. recapitulatio— განმეორება) (ბიოლ.), ორგანიზმის ინდივიდუალური განვითარების (*ონტოგენეზის*) პროცესში წინაპრული ანუ ანცესტრალური ნიშნების განმეორება. რ. გულისხმობს უმთავრესად ემბრიონულ პერიოდში ისეთი ნიშნების განვითარების სტადიების გამოვლინებას, რ-იც ამ ორგანიზმებს სრულასაკოვან მდგომარეობაში არა აქვთ, მაგრამ გააჩნდათ მათ შორეულ წინაპრებს (იხ. *პალინგენეზები*). ხშირად ტერმინი თვით ამ ნიშნების აღსანიშნავადაც (პალინგენეზის სინონიმად) იხმარება. რ. მით უფრო სრულია, რაც უფრო ნაკლებადაა შეცვლილი ონტოგენეზი ახ. შეგუებითი სამარჯვების წარმოქმნით (იხ. *ცენოგენეზი, ფილემბრიოგენეზი*).

მეტ-ნაკლები სისრულით რ. ყველა ორგანიზმის განვითარებაში ვლინდება; ადამიანებისა და უმაღლესი ხერხემლიანების ემბრიონულ პერიოდში აღინიშნება გულის ორსაკნიანი და სამსაკნიანი სტადიები, სალაყუჩე ნაპრალების ჩასახვა, წინა და შუა თირკმლის არსებობა და სხვ. რ. თავს იჩენს მცენარეების განვითარებაშიც. რ. წარმოდგენას გვაძლევს იმ ეტაპებზე, რ-ებიც გაუვლიათ ორგანიზმების წინაპრებს თავისი ევოლუციის მანძილზე. რ-ის მოვლენა საფუძვლად დაედო *ბიოგენეზურ კანონს*.

*ლ. ნათაძე.*

**რეკესენს ი სუნიიგა** (Requeséns y Zúñiga) ლუის (25. VIII. 1528, ბარსელონა, — 5. III. 1576, ბრიუსელი), ესპანეთის სამხედრო და პოლიტიკური მოღვაწე. ესპანეთის ხმელთაშუაზღვის ფლოტის ადმირალი (1568—71), *ლეპანტოს ბრძოლის* (1571) მონაწილე. ნიდერლანდის ბურჟ. რევ. დროს შეცვალა (1573) ჰერცოგი ალბა. ამაოდ ცდილობდა უმნიშვნელო დათმობებით, მოლაპარაკებებითა და სამხ. დაწოლით ნიდერ. აჯანყებული ჩრდ. პროვინციები კაპიტულაციაზე დაეთანხმებინა.

**რეკვიემი** [ლათ. ტექსტის („Requiem aeternam dona eis, Domine" — „განუსვენე მათ სამარადისოდ, უფალო") პირველი სიტყვის მიხედვით], განსვენებულის მოსახსენიებელი (შესანდობარი) სამგლოვიარო მესა. კათოლ. საზეიმო მესისგან განსხვავებით მასში ზოგიერთი ნაწილი („გლორია", „კრედო") შეცვლილია (დამატებულია: „რეკვიემი", „დიეს ირე", „ტუბა მირუმ"). XV—XVII სს-ში რ. წარმოადგენდა მრავალხმიან საგუნდო ციკლურ ნაწარმოებს (ა კაპელა), რ-ის მელოდია გრიგორიანულ ქორალზე იყო დაფუძნებული. XVII—XVIII სს. რ. იქცა მსხვილი პლანის ნაწარმოებად გუნდის, სოლისტისა და ორკესტრისათვის. მასში შერწყმულია გამოსახვის პოლიფონიური და ჰომოფონიურ-ჰარმონიული ხერხები. რ-მა დაკარგა საკულტო მნიშვნელობა და გადაიქცა დრამ. და ფილოს. მუს. ნაწარმოებად, რ-იც, როგორც წესი, სრულდება საკონცერტო დარბაზებში. საყოველთაოდ ცნობილია *მოცარტის* რ. (1791, დაამთავრა მისმა მოწაფემ ფ. ზიუსმაირმა), აგრეთვე ლ. *კერუბინის*, ფ. *ლისტის*, ა. *ბრუკნერის*, ა. *დვორჟაკის*, ჰ. *ბერლიოზის*, ჯ. *ვერდის*, ი. *ბრამსის* რ-ები. თანამედროვე კომპოზიტორების რ-ებიდან აღსანიშნავია ბრიტენის „სამხედრო რეკვიემი", კაბალევსკის „რეკვიემი", მიძღვნილი ფაშიზმის მსხვერპლთა ხსოვნისადმი (1963).

**რეკვიზიტი** (ლათ. requisitum — საჭირო, აუცილებელი), აუცილებელი ელემენტი, რ-იც უნდა იყოს დოკუმენტში (მაგ., ხელშეკრულებაში), რათა იგი ძალამოსილად ჩაითვალოს (მაგ., დოკუმენტის სახელწოდება, შედგენის თარიღი, საფუძველი და სხვ.). თუ დოკუმენტს აკლია ერთ-ერთი ელემენტი, კანონით გათვალისწინებულ შემთხვევებში იგი შეიძლება ბათილად ან საცილობლად ჩაითვალოს.

**რეკვიზიტი,** იმ ნივთების (ნამდვილი ან ბუტაფორიული), ერთობლიობა, რ-ებიც სჭირდებათ მსახიობებს წარმოდგენის მსვლელობის დროს.

**რეკვიზიცია** (ლათ. requisitio — მოთხოვნა), სახელმწიფოს მიერ მესაკუთრისათვის ქონების იძულებითი ჩამორთმევა ანაზღაურებით. სსრკ-ში რ. მხოლოდ კანონით განსაზღვრულ შემთხვევებშია დასაშვები (მაგ., განსაკუთრებული მდგომარეობის დროს — ომი, სტიქიური უბედურება, ეპიდემია და სხვ.). რ-ის საგანი შეიძლება იყოს სატრანსპ. საშუალება, კვების პროდუქტები, ტანსაცმელი და სხვ. ზოგჯერ რ. დროებითია (მაგ., ნავის რ. წყალდიდობის დროს) და ნივთი კვლავ პატრონს უბრუნდება.

**რეკლამა** (ფრანგ. réclame < ლათ. reclamo — გავყვირი), 1. ინფორმაცია საქონლის სახმარი ღირებულებისა და სხვადასხვა სახის მომსახურების შესახებ. მისი მიზანია ამ საქონლის რეალიზაციის დაჩქარება და მასზე მოთხოვნილების გადიდება. 2. ცნობების გავრცელება პიროვნებაზე, ორგანიზაციაზე, ლიტ. და ხელოვნ. ნაწარმოებებზე, მათი პოპულარიზაციისათვის. რ-ის უმარტივესი ფორმები არსებობდა ჩვენს ერამდე ძვ. საბერძნეთსა და რომში; განსაკუთრებით ფართო ხასიათი მიიღო კაპიტალიზმის ეპოქაში. ნაბეჭდი რ-ის წარმოშობა დაკავშირებულა უ. კექსტონისა (ინგლისი) და ტ. რენოდოს (საფრანგეთი) სახელებთან, 1611 ლონდონში შეიქმნა ა. გორჟისა და უ. კოპის მსოფლიოში პირველი სარეკლამო ბიურო.

რ-ის თანამედროვე საშუალებებია: ბეჭდვითი სიტყვა, რადიო, ტელევიზია, კინემატოგრაფია, აგრეთვე ვიტრინები, უწყებები, სასაქონლო და საფირმო ნიშნები და ა. შ.; განვითარებულ ინდუსტრ. ქვეყნებში რ-ზე დახარჯული სახსრების მი-

ზედვით I ადგილზეა საგაზეთო რ. (დაახლ. 40%), II-ზე — სატელევიზიო რ., III-ზე — რადიორეკლამა.

კაპიტალ. ქვეყნებში რ-ის განვითარებას იწვევს ბაზრებისა და მაქს. მოგებისათვის ბრძოლა. იგი მ ა რ კ ე ტ ი ნ გ ი ს ერთ-ერთი ფუნქციაა. მას იყენებენ აგრეთვე მოსახლ. პოლიტ. და იდეოლოგიური დამუშავებისათვის. რ. აყალიბებს ბურჟ. საზ-ბის მოთხოვნილებებს და ცხოვრებისეულ სტანდარტს. ამის გამო იგი ექსპლუატატორული კლასის სოც. იარაღია. რ-ის საშუალებით, „აღზრდა“ ხორციელდება კონფორმისტული შეხედულების მიხედვით. მისივე მეოხებით ყალიბდება „მასობრივი კულტურის“ სტანდარტები, იქმნება მოდის კულტი. წინასაარჩევნო და სხვა კომპანიების პერიოდში რ. წარმოადგენს მოსახლეობაზე იდეოლოგიური ზემოქმედების მძლავრ საშუალებას.

სარეკლამო საქმეს ეწევიან სპეც. ფირმები და სააგენტოები, საწარმოებისა და სავაჭრო კომპანიების, მსხვილი დაწესებულებების გამომცემლობებისა და სხვ. სარეკლამო განყ-ბები. გამოთვლილია, რომ აშშ-ის თითოეულ მცხოვრებზე ყოველდღიურად მოდის 1500 სარეკლამო განცხადება.

სოციალ. ქვეყნებში რ. ხორციელდება გეგმაზომიერად, იგი ხელს უწყობს ახ. საზ. მოთხოვნილებების ფორმირებას, სოციალ. ეკონ. და კულტურის განვითარებას და სხვ. *თ. ბერეკაშვილი.*

ჟ. ჟ. ე. რეკლიუ.

**რეკლამაცია** (ლათ. reclamatio — ხმამაღლა შედავება, დაწუნება), მყიდველის (შემკვეთის) *პრეტენზია*, რ-იც წაეყენება გამყიდველს (მიმწოდებელს, მენარდეს), როცა ნივთის ხარისხი ობიექტურად არ შეესაბამება ხელშეკრულების პირობებს, სახელმწ. სტანდარტებს, ტექ. პირობებს და ნიმუშებს. სამოქალაქო სამართალში რ. გაყიდული ნივთის ნაკლის გამო უნდა წარადგინონ 6 თვის, გაყიდული სახლის ნაკლის გამო — 1 წლის განმავლობაში, ხოლო თუ ნივთისათვის საგარანტიო ვადაა დადგენილი, — საგარანტიო ვადის ფარგლებში (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 244, 245). ნაკლიანი სამრეწვ. საქონლის გამოცვლის შესახებ პრეტენზიის წარდგენის ვადები დადგენილია სამრეწვ. საქონლის გამოცვლის ტიპობრივი წესით. იხ. აგრეთვე *საპრეტენზიო წესი.* *ზ. ახვლედიანი.*

**რეკლინგჰაუზენი** (Recklinghausen), ქალაქი გფრ-ში, ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარეში ემშერისა და ლიპეს შუამდინარეთში 119 ათ. მცხ. (1980). ნავსადგური რაინ—ჰერნეს არხზე. ქვანახშირის მოპოვების ცენტრი. საერთო მანქანათმშ., ფოლადის კონსტრუქციების წარმოება, შავი მეტალურგია, საფეიქრო მრეწველობა.

**რეკლიუ** (Reclus) ჟან ჟაკ ელიზე (15. III. 1830, სენტ-ფუა-ლა-გრანდი, ჟირონდა, საფრანგეთი, — 4. VII. 1905, ტიურნჰაუტი, ბელგია), ფრანგი გეოგრაფი, სოციოლოგი, პოლიტ. მოღვაწე, I ინტერნაციონალის წევრი, ემხრობოდა ბაკუნისტებს. ლუი ბონაპარტის სახელმწიფო გადატრიალების შემდეგ წავიდა ემიგრაციაში. პარიზის კომუნის (1871) პერიოდში იყო ეროვნ. გვარდიის მებრძოლი. რ. ტყვედ იგდეს ვერსალელებმა და დასაჯეს სამშობლოდან სამუდამო განდევნით. ცხოვრობდა იტალიაში, შვეიცარიაში, ბელგიაში.

1892—1905 იყო გეოგრ. პროფესორი ბრიუსელში (თავდაპირველად თავისუფალ უნ-ტში, შემდეგ მისი ინიციატივით შექმნილ ახ. უნ-ტში). თავის შრომებში რ-მ განამტკიცა ისტ. როლი ქვეყანათმცოდნეობაში. საყოველთაო აღიარება მოიპოვა რ-ს შრომამ „ადამიანი და დედამიწა“ (1876—94). ამ წიგნში რ-ს მასალა კავკ. შესახებ მიაწოდა ქართვ. პუბლიცისტმა ი. მეუნარგიამ. რ. საზ-ბის განვითარებაში დიდ როლს ანიჭებდა გეოგრ. გარემოს, მაგრამ იგი არ იყო *გეოგრაფიული დეტერმინიზმის* თანამიმდევრული მომხრე.

*ლიტ.:* ც ა ი შ ვ ი ლ ი ს., გ ო გ ი ა ი., წერილები იონა მეუნარგიასადმი, «ზუგდიდის სახელმწ. ისტ.-ეთნოგრ. მუზეუმის შრომები», 1947, [ტ.] 1, გვ. 267—268, 293—294 (რ-ს წერილი, თარგმ. და კომენტ.); Л е б е д е в а Н. А., Л е б е д е в Н. К., Э. Реклю, М., 1956.

**რეკოგნოსცირება** (გერმ. Rekognoszierung < ლათ. recognosco — ვათვალიერებ, ვიკვლევ), 1. (სამხ.) პირადად მეთაურის (სარდლის) და შტაბის ოფიცრების მიერ მოწინააღმდეგის და ადგილის ვიზუალური შესწავლა, რ-ის მიზანია გადაწყვეტილების მისაღებად აუცილებელ მონაცემებთა მოძიება ან დაზუსტება. 2. (გეოდ.) ადგილის დათვალიერება და შესწავლა ასტრონ. და გეოდ. საყრდენი პუნქტების მდებარეობის შესარჩევად.

**რეკომბინაცია** (*რე*...და გვიანდ. ლათ. combinatio — შეერთება) (გენეტ.), შთამომავლობაში მშობლების გენეტიკური მასალის გადანაწილება, რითაც განპირობებულია მემკვიდრული კომბინაციური *ცვალებადობა*. სხვადასხვა ქრომოსომაში ლოკალიზებული (არაშეჭიდული) გენების გადანაწილება ხდება *მეიოზში* ქრომოსომების დამოუკიდებელი კომბინირებით, შეჭიდული გენებისა კი — *კროსინგოვერით.* რ. უნივერს. ბიოლ. პროცესია, რ-იც ყველა ცოცხალ ორგანიზმს ახასიათებს. რ. მეტად მარტივია ვირუსებში. როდესაც უჯრედი ინფიცირებულია ერთი ან რამდენიმე ნიშნით განსხვავებული ვირუსით, *ლიზისის* შემდეგ საწყისი ფორმების გარდა გარკვეული სიხშირით მიიღება გენთა ახ. თანწყობის მქონე რეკომბინანტი ნაწილაკები. ბაქტერიებში რ. 3 ძირითადი გზით ხდება: კ ო ნ ი უ გ ა ც ი ი ს ა ს 2 ბაქტერიული უჯრედი უკავშირდება ერთმანეთს პროტოპლაზმური ხიდაკით, რ-ის მეშვეობით ქრომოსომა დონორი უჯრედიდან გადადის რეციპიენტ უჯრედში; რეციპიენტის ქრომოსომის გარკვეული მონაკვეთები იცვლება დონორისეული ჰომოლოგიური უბნებით. ტ რ ა ნ ს ფ ო რ მ ა ც ი ი ს დროს ნიშნის გადაცემა ხდება დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას (დნმ) მოლეკულის საშუალებით, რ-იც გარემოდან უჯრედის გარსის გავლით შედის უჯრედში და ჩაერთვება მის *გენომში;* ტ რ ა ნ ს დ უ ქ ც ი ი ს ა ს გენეტ. მასალა დონორი უჯრედიდან რეციპიენტში გადადის ფაგის საშუალებით. უმაღლეს ორგანიზმებში რ. მეიოზში მიმდინარეობს. ჰომოლ. ქრომოსომები ერთმანეთს ეკვრიან სიგრძეზე (ე. წ. სინაფსისი). ჰომოლ. წერტილებში ქრომოსომები წყდება, ხდება უბნების ურთიერთგაცვლა და მათი ხელახალი ჯვრული შეერთება (კროსინგოვერი). რ-ის ანალიზის შედეგად იგება *გენეტიკური რუკები ქრომოსომებისა.* რ-ის მოლეკულური მექანიზმი სრულად არ არის შესწავლილი. დადგენილია, რომ ამ პროცესში მონაწილე ფერმენტული სისტემები ასწორებენ აგრეთვე გენეტიკურ მასალაში მომხდარ დაზიანებას (იხ. *რეპარაცია*). სინაფსისის შემდეგ მოქმედებს ფერმენტი ენდონუკლეაზა, რ-იც სტრუქტურულად დეტერმინირებულ უბნებში — რეკომბინატორებში წყვეტს დნმ-ს ჯაჭვს. შემდეგ ხდება დნმ-ს ერთი ან ორივე ჰომოლ. ჯაჭვის გაცვლა. დასასრულს სპეციფ. ფერმენტების (დნმ-პოლიმერაზები) მოქმედებით ივსება დარღვეული უბნები, ხოლო ფერმენტი ლიგაზა კრავს მას კოვალენტური ბმით. რ-ის საშუალებით გენოტიპში გროვდება სასარგებლო გენები, რ-ებიც ერთდროულად მუტაციის გზით არ მიიღება.

*ლიტ.:* К у ш е в В. В., Механизмы генетической рекомбинации, Л., 1971; Элементарные процессы генетики, Л., 1973. *ა. შათირიშვილი.*

**რეკომბინაცია** ფ ი ზ ი კ ა შ ი. 1. რ. ე ლ ე ქ ტ რ ო ნ ე ბ ი ს ა დ ა ი ო ნ ე ბ ი ს ა, ნეიტრალური ატომების ან მოლეკულების წარმოქმნა თავისუფალი ელექტრონებისა და დადებითი ატომური ან მოლეკულური იონებისაგან; *იონიზაციის* შებრუნებული პროცესი. რ. უმთავრესად დაიონებულ აირებსა და *პლაზმაში* ხდება და იწვევს დამუხტული ნაწილაკების სრულ გაქრობას, თუ მის საწინააღმდეგოდ მოქმედი ფაქტორები არ არსებობს. რ-ის დროს ატომები და მოლეკულები წარმოიქმნება არა მარტო ძირითად, არამედ აგზნებულ მდგომარეობებშიც. ამიტომ რ-ის აქტის დროს გამოყოფილი ენერგია (რეკომბინირებულ ნაწილაკთა კინეტიკური ენერგიის გამოკლებით) შეიძლება სხვადასხვა იყოს. რ-ს ახასიათებენ რ-ის კ ო ე ფ ი ც ი ე ნ ტ ი თ; მისი გამრავლება მუხტების კონცენტრაციების ნამრავლზე მოგვცემს რ-ის ინტენსიურობას (დამუხტული ნაწილაკების გაქრობის სიჩქარე). ეს რ. დიდ როლს ასრულებს როგორც ასტროფიზ. მოვლენებში, ისე დედამიწის ატმოსფეროს ზედა შრეებში მიმდინარე პროცესებში.

2. რ. ე ლ ე ქ ტ რ ო ნ ე ბ ი ს ა დ ა ხ ვ რ ე ლ ე ბ ი ს ა ნ ა ხ ე ვ რ ა დ გ ა მ ტ ა რ ე ბ შ ი, გამტარობის ელექტრონისა და ხვრელის წყვილების გაქრობა გამტარობის ზონიდან სავალენტო ზონაში ელექტრონის გადასვლის შედეგად. ჭარბი ენერგია შეიძლება გამოიყოს გამოსხივების სახით (გ ა მ ო ს ხ ი ვ ე ბ ი თ ი რ.); შესაძლებელია აგრეთვე ა რ ა გ ა მ ო ს ხ ი ვ ე ბ ი თ ი სახის რ., რ-ის დროსაც ენერგია იხარჯება კრისტ. მესრის რხევების აგზნებაზე ან გადაეცემა დენის თავისუფალ მატარებლებს სამჯერადი დაჯახებისას (დ ა რ ტ ყ მ ი თ ი რ.). რ. შეიძლება მოხდეს როგორც ელექტრონებისა და ხვრელების უშუალო შეჯახებისას, ისე მინარევიანი ცენტრების (რ-ის ცენტრები) მეშვეობით, როცა ელექტრონი ჯერ ჩაიჭირება გამტარობის ზონიდან აკრძალული ზონის მინარევიან დონეზე, შემდეგ კი გადავა სავალენტო ზონაში. რ-ის სიჩქარე (რ-ის აქტების რიცხვი დროის ერთეულში) განსაზღვრავს გარე ზემოქმედებით (სინათლით, სწრაფი დამუხტული ნაწილაკებით და ა. შ.) შექმნილი დენის არაწონასწორული მატარებლების კონცენტრაციას, აგრეთვე ამ ზემოქმედების გამორთვის შემდეგ წონასწორული კონცენტრაციის აღდგენის დროს. გამოსხივებითი რ. მჟღავნდება *ლუმინესცენციაში* და საფუძვლად უდევს ლაზერებისა და შუქელექტრული დიოდების მოქმედებას.

**რეკომენდაცია** (ლათ. recommendatio), 1. ვისიმე მუშაობის, საქმიანობის წერილობითი ან სიტყვიერი დადებითი დახასიათება; 2. რჩევა, მითითება.

**რეკონვერსია** (*რე*... და ლათ. conversio — მიმოქცევა, დაბრუნება), ომის შემდეგ ქვეყნის ეკონომიკის გადასვლა სამოქალაქო პროდუქციის წარმოებაზე. რ. გულისხმობს წარმოების, *კაპიტალური დაბანდებების* საგარეო ვაჭრობის სტრუქტურული ცვლილებების განხორციელებას, ხშირ შემთხვევაში კი ფულად რეფორმას. კაპიტალ. ქვეყნებში რ. ხორციელდება სტიქიურად, მწვავე კონკურენციულ ბრძოლაში, რ-საც თან ახლავს უმუშევრობის ზრდა სამხ. შეკვეთების შემცირებასთან დაკავშირებით. II მსოფლიო ომის (1939—45)




რეკორდერი. ნახ. 1. დინამიკური რეკორდერის მოწყობილობის სქემა მონოფონიური ბგერათჩამწერისათვის: 1—მუდმივი მაგნიტი; 2—მაგნიტური სისტემის საპოლუსე ბუნიკები; 3— შემაერთებელი კონუსი მასში ამოღარული კილოთი 7 (რეკორდერის მოძრავი სისტემის ბრტყელი ზამბარა); 4 — მაგნიტურბილი მასალას რგოლი; 5— რეკორდერის დასამაგრებელი ღერო; 6 — აგზნების კოჭა, რომელსაც აწვდიან ჩასაწერ სიგნალს; 8—სპილენძის რგოლი—ეკრანი, რომლის დანიშნულებაა კოჭასა (6) და მაგნიტოელექტრული უკუკავშირის კოჭას (9) შორის ინდუქციური კავშირის შესუსტება; 10—საფირონის საჭრისი; 11—მოძრავი სისტემის მსუბუქი კარკასი; 12—საყრდენი რგოლი.

შემდეგ სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში ომით მიყენებული კოლოსალური ზარალის მიუხედავად ეკონ. მშვიდობიან რელსებზე გადაყვანა გეგმიანად მინ. დანახარჯებით განხორციელდა უმოკლეს ვადაში.

**რეკონკისტა** (ესპ. Reconquista<reconquistar — ომით, ბრძოლით დაბრუნება), პირენეს ნ.-კ-ის ხალხების ბრძოლა VIII—XV სს-ში არაბთა (უფრო ზუსტად არაბთა და ბერბერთა, რ-თაც შემდეგ საერთო სახელი მავრები ეწოდათ) ბატონობისაგან გასათავისუფლებლად. დაიწყო 718 კოვადონგასთან მავრების დამარცხებით და ასტურიის სამეფოს შექმნით XI ს. რ-ის ერთ-ერთი ცენტრი გახდა ნავარა, შემდეგ ტერიტ. პირენეებსა და მდ. ებროს შორის. 1035-იდან დამოუკიდებლობა მოიპოვეს კასტილიისა და არაგონის სამეფოებმა. რ-მ ხელი შეუწყო ამ სახელმწ. ცენტრალიზაციის გაძლიერებასა და ერთ სახელმწიფოდ გაერთიანებას. 1037 (საბოლოოდ 1230) ლეონი და კასტილია ერთ სამეფოდ გაერთიანდნენ. 1031 *კორდოვის სახალიფოს* დაშლით რ-ის გადამწყვეტი ეტაპი დაიწყო. 1085 კასტილიელთა მიერ ტოლედოს აღების შემდეგ ტოლედო ლეონ-კასტილიის სამეფოს დედაქალაქი გახდა. 1094 როდრიგო დიას დე ბივარის (შემდეგში გაიდეალებული კასტ. იდალგო — *სიდ კამპეადორი*) ჯარმა ვალენსია აიღო. არაბთა დასახმარებლად ჩრდ. აფრიკიდან მოსულმა *ალმორავიდებმა* 1086 სალაკასთან ბრძოლაში გაიმარჯვეს, რ. შეაჩერეს, ვალენსია დაიბრუნეს და მუსლ. ესპანეთში გაბატონდნენ. მიუხედავად ამისა 1118 არაგონმა მავრებს სარაგოსა წაართვა. XII ს. შუა წლებში ალმორავიდების ადგილი *ალმოჰადებმა* დაიკავეს, მაგრამ 1212 კასტილიის, არაგონისა და ნავარის გაერთ. ძალებმა ლას-ნავას-დე-ტოლოსის ბრძოლაში დაამარცხეს ალმოჰადები, რამაც უზრუნველყო რ-ის წარმატება. დას-ით პორტუგალია (1095-იდან საგრაფო, 1139-იდან სამეფო) იბრძოდა. 1236 კასტილიელებმა აიღეს კორდოვა, 1248 — სევილია, 1229—35 არაგონმა ბალეარის კ-ები წაართვა მავრებს, 1238 — ვალენსია. 1249—50 პორტუგალიელებმა ალგარვის (ახლანდ. პორტუგ. სამხრეთი) ტერიტ. გაათავისუფლეს, 1492 აიღეს მავრების უკანასკნელი დასაყრდენი გრანადის საამირო. გათავისუფლებულ მიწა-წყალზე სახლდებოდნენ გლეხები, რ-ებიც ე. წ. *ფუეროსებს* იღებდნენ. იქმნებოდა ბეჰეტრიები. რ-ს მოჰყვა ქალაქების პოლიტ. გაძლიერება: შეიქმნა *ერმანდადები*. 1486 პირადი თავისუფლება მიიღეს კატალონიის გლეხებმა (მსგავსად კასტილიისა და ლეონის გლეხებისა). კასტილიის მოქალაქეებმა *კორტესში* მონაწილეობის უფლება მიიღეს. განსაკუთრებით გაძლიერდა კათოლ. ეკლესია, რადგან არაბთა წინააღმდეგ ბრძოლა რელიგ. დროშით მიმდინარეობდა. სას.-რაინდული ორდენები მსხვილ მიწისმფლობელ ლატიფუნდისტებად იქცნენ. გაიზარდა წვრილი რაინდობის ფენა. რ-თან არის დაკავშირებული ესპანელი, კატალონიელი, ბასკი და სხვ. ეროვნებების ჩამოყალიბება.

*რ. სიკინჭალაშვილი.*

**რეკონსტრუქცია** (რე... და ლათ. constructio — აშენება), 1. ნაგებობის გადაკეთება მისი ფუნქციონირების გასაუმჯობესებლად (მაგ., თეატრის რ.) ან ახალი დანიშნულებით გამოსაყენებლად (მაგ., სასახლეთა ან საკულტო ნაგებობათა რ. სამუზეუმო ან საგამოფენო ექსპონატთა განსალაგებლად). 2. ისტორიულად ღირებული დასახლებული პუნქტის, ანსამბლის ან ცალკეული ნაგებობის, სკულპტურული, დეკორ. გამოყენებითი ხელოვნ. ნაწარმოების და სხვ. დარღვეული, დაკარგული პირვანდელი იერის აღდგენა ნატურაში ან მათი აღწერილობის, ნახაზის მოდელის შედგენა. რ. ხდება ძეგლის გადარჩენილი ნაწილების ან ფრაგმენტების, წერილობითი წყაროების, ანაზომებისა და სხვ. საფუძველზე. მეცნიერული, არგუმენტირებული რ. შეიძლება იყოს ძეგლის შემდგომი რესტავრაციის მნიშვნელოვანი დასაყრდენი დოკუმენტი. 3. დასახლებული პუნქტის, ქალაქის, განახლება, ისტორიულად ჩამოყალიბებული სტრუქტურის საფუძვლიანი გარდაქმნა (დაგეგმარების, განაშენიანების, კეთილმოწყობის), რაც გამოწვეულია თანამედროვე სოციალურ-ეკონომიური, სანიტარულ-ჰიგიენური, სატრანსპორტო, არქიტექტურულ-მხატვრული და სხვ. მოთხოვნებით და ხორციელდება მეცნიერებისა და ტექნიკის მიღწევათა გათვალისწინებით შედგენილი გენერალური გეგმის მიხედვით (იხ. *ქალაქთმშენებლობა*).

**რეკონსტრუქციისა და განვითარების საერთაშორისო ბანკი** (რგსბ; International Bank for Reconstruction and Development), გაერთიანებული ერების ორგანიზაციის (გაერო) მთავრობათაშორისო სპეციალიზებული დაწესებულება, საერთაშორისო საკრედიტო ინსტიტუტი, რ-იც საერთაშორისო სავალუტო ფონდთან (სსფ) ერთად შეიქმნა ბრეტონ-ვუდსში (აშშ; 1944). ოპერაციები 1946 დაიწყო. აქვს საზ-ბის ფორმა, რ-ის მონაწილე შეიძლება იყვნენ მხოლოდ სსფ-ის წევრი სახელმწიფოები. 1982 წ. 30 ივნ-თვის რგსბ-ში 142 სახელმწიფო შედიოდა. სსრკ ამ ბანკის საქმიანობაში არ მონაწილეობს. რგსბ აძლევს (უმთავრესად განვითარებად ქვეყნებს) ბანკში მონაწილე ქვეყნების მთავრობებს საშუალოვადიან და გრძელვადიან სესხს. სესხი შეიძლება მიეცეს კერძო ორგანიზაციას შესაბამისი მთავრობის გარანტიით. სესხზე სარგებელი წესდება თვით რგსბ-ის მიერ საერთაშ. კაპიტალის ბაზარზე მიღებული კრედიტის ღირებულების შესაბამისად (1982 წ. — 11,6%). სესხის მიმღები ქვეყნები ვალდებული არიან შეასრულონ ბანკის რეკომენდაციები, მისცენ მას საჭირო ინფორმაცია. რგსბ-ის აქტივი შეადგენს 44,8 მლნ. დოლარს (1982), ხოლო წმინდა მოგება — 598 მლნ. დოლარს. თითოეულ მონაწილე ქვეყანას ბანკში აქვს 250 ხმა, პლუს ერთი ხმა კაპიტალში თავისი კვოტისა ყოველ 100 ათ. დოლარზე. ბანკში ბატონობს აშშ (ხმების საერთო რაოდენობის 20,61%), რის გამოც რგსბ გადაიქცა იმპერიალ. მონოპ. კაპიტალის ექსპორტის ხელშემწყობ დაწესებულებად. რგსბ-ის ადგილსამყოფელია ვაშინგტონი (განყ-ბებისა—პარიზი და ტოკიო).

*ჯ. კახნიაშვილი.*

**რეკორდერი** (ინგლ. recorder < record — ჩაწერა), ელექტრული სიგნალების საჭრისის ჩამწერ წვერის მექანიკურ რხევებად გარდამქმნელი მოწყობილობა. იყენებენ მექან. ჩაწერის აპარატებში (მაგ., *გრამოფონის ფირფიტების* დასამზადებლად). მეტად გავრცელებულია დინამ. რ. მონოფონიკური და სტერეოფონიკური ჩაწერისათვის (ნახ. 1, 2).




რეკორდერი. ნახ. 2. სტერეოფონიკური რეკორდერის მოძრავი სისტემის სქემა: 1 — საფირონის საჭრისი; 2—განივი ძელი (მოძრავი სისტემის მარჯვენა მხარის აგზნებისას საჭრისი ირხევა A წერტილის მიმართ, ხოლო მარცხენა მხარის აგზნებისას—B წერტილის მიმართ); 3, 4—მოძრავი სისტემის მარცხენა და მარჯვენა ნაწილები; L — მათ შორის მანძილი; D—საჭრისის წვერი.

**რეკორდი** (ინგლ. record), სპორტული შეჯიბრების ან შრომის დროს მიღწეული უმაღლესი შედეგი.

**რეკრისტალიზაცია**, ცივადდეფორმირებული პოლიკრისტალის ერთი რიგი კრისტალური მარცვლების (კრისტალიტების) წარმოქმნა და ზრდა (ან მხოლოდ ზრდა) ამავე ფაზის სხვა კრისტალების ხარჯზე. რ-ის პროცესი მკვეთრად იზრდება ტემპ-რის გადიდებასთან ერთად. განასხვავებენ რ-ის 3 ფაზას: პირველადს, როცა დეფორმირებულ მასალაში წარმოიქმნება ახ. დაუმახინჯებელი კრისტალიტები (ნახ. 1); შემკრებს, როცა დაუმახინჯებელი მარცვლები ერთმანეთის ხარჯზე იზრდება (ნახ. 2); და მეორეულს, რ-იც შემკრებისაგან იმით განსხვავდება, რომ ზრდის უნარი მხოლოდ ზოგიერთ დაუმახინჯებელ კრისტალს ახასიათებს.

რ-ის მეშვეობით შესაძლებელია სტრუქტურული დეფექტების აცილება, მარცვლების ზომებისა და კრისტალოგრაფიული ორიენტაციის (ტ ე ქ ს ტ უ რ ი ს) შეცვლა. რ-ს ნივთიერება გადაჰყავს დიდი თერმოდინ. მდგრადობის მდგომარეობაში. რ. ცვლის დეფორმირებული მასალის ყველა სტრუქტურულ-მგრძნობიარე თვისებას და ხშირად აღადგენს საწყის სტრუქტურას, ტექსტურასა და თვისებებს. ზოგჯერ რ-ის შემდეგ სტრუქტურა და ტექსტურა განსხვავდება საწყისისაგან, შესაბამისად განსხვავდება თვისებებიც. რ-ს ფართოდ იყენებენ ლითონებისა და შენადნობების ტექნოლოგიაში მარცვლების ფორმის, ზომის, ტექსტურის და თვისებების მართვისათვის.

რეკრისტალიზაცია




ნახ. 1. პირველადი რეკრისტალიზაციის ბოლოსათვის დამახასიათებელი სტრუქტურა.



ნახ. 2. სტრუქტურა შემკრები რეკრისტალიზაციის შემდეგ.

**რეკრუტთა გაწვევა**, ს ა რ ე კ რ უ ტ ო ვ ა ლ დ ე ბ უ ლ ე ბ ა, რუსეთის რეგულარული არმიის დაკომპლექტების სისტემა XVIII—XIX სს-ში. საბოლოოდ შემოიღეს 1705. რ. გ-ს ექვემდებარებოდა ყველა გადამხდელი წოდება. საბატონო გლეხები რ. გ-ს შედეგად ბატონყმური დამოკიდებულებისაგან თავისუფლდებოდნენ. თავადაზნაურობა თავისუფალი იყო რ. გ-გან. მოგვიანებით განთავისუფლდნენ ვაჭრები, სასულ. მსახურთა ოჯახები, საპატიო მოქალაქეები, ბესარაბიისა და ციმბ. ცალკეული რ-ნების მცხოვრებნი. არმიაში სამსახური თავდაპირველად მუდმივი იყო, 1793-იდან კი შემოიღეს სხვადასხვა ვადიანი სამსახური.

რეკრუტთა კანდიდატები ქალაქისა და სოფლის თემებს უნდა განესაზღვრა, მაგრამ მემამულეთა გლეხების გაწვევის დროს ისინი მემამულეთა ნებაზე იყვნენ დამოკიდებულნი. სხვა მებეგრე წოდებათა რეკრუტების რიგითობა, რ-იც 1810-ის წესდებით იყო დაკანონებული, თითოეულ ოჯახის სამუშაო ძალასთან იყო შეფარდებული. 1874 რ. გ. შეცვალა საყოველთაო სამხ. სამსახურმა.

**რეკუპერატორი** (ლათ. recuperator — უკან მიმღები, დამბრუნებელი), წამავალი აირების სითბოს გამოსაყენებელი ზედაპირული ტიპის თბოგადამცემი, რ-შიც თბოგადაცემა თბოგადამტანებს შორის განუწყვეტლივ მიმდინარეობს მათი გამყოფი კედლის მეშვეობით. *რეგენერატორისაგან* განსხვავებით თბოგადამტანების ნაკადების ტრასები რ-ში არ იცვლება. რ-ებს განასხვავებენ თბოგადამტანების ფარდობითი მოძრაობის სქემით (წინაღდინებიანი, პირდაპირდინებიანი და სხვ.), კონსტრუქციით (მილოვანი, ფირფიტოვანი, წიბოვანი და სხვ.), დანიშნულებით (ჰაერის, აირის, სითხეების შემთბობები, საორთქლებლები, კონდენსატორები და ა. შ.).

**რეკუპერაცია** (ლათ. recuperatio — უკან მიღება, დაბრუნება), იმ მასალის ან ენერგიის ნაწილის დაბრუნება, რ-იც იხარჯება ამა თუ იმ ტექნოლოგიური პროცესის ჩატარებისას იმავე პროცესში განმეორებით გამოსაყენებლად. მაგ., ძვირფას გამხსნელებს ქიმ. ტექნოლოგიაში იღებენ ისეთი აირების შემცველი ნამუშევარი ნარევებისაგან, რ-ებიც ინერტულნი არიან მოცემული გამხსნელების მიმართ (მაგ., ჰაერი). სითბოს რ-ს იყენებენ სხვადასხვა თბოტექ. დანადგარებში (*რეკუპერატორებში*). მაგ., გამოხდით ნარევების დაყოფისას გამოყოფილი კომპონენტის გაცივება ხდება თვით გამოსახდელი ნარევით, რ-იც ცხელდება გამოსახდელ აპარატში შესვლის წინ.

რ-ს ფართოდ იყენებენ ელექტროენერგეტიკაში და ელექტრიფიცირებულ რკინიგზაზე. იხ. *რეკუპერაციული დამუხრუჭება*.

**რეკუპერაციული დამუხრუჭება**, ელექტროტრანსპორტის (მაგ., ელექტრომავლის, ელექტრომატარებლის, ტრამვაის) ან სამრეწველო ელექტროამძრავის ელექტრული დამუხრუჭება (იხ. *დამუხრუჭება ელექტრული*), რ-ის დროსაც ხდება ელექტრული ენერგიის რეკუპერაცია (დაბრუნება) სატრანსპ. საშუალების (ან ელექტროამძრავის) მექან. ენერგიის ელექტრულ ენერგიად გარდაქმნის შედეგად. ელექტრული ენერგია მკვებავ ქსელს გადაეცემა.




რელე. ელექტრომაგნიტური რელეს სქემა: 1—გულარი; 2—გრაგნილი; 3—უღელი; 4—ღუზა; 5—კონტაქტები; 6—უკუქცევითი ზამბარა.



ჯ. რელეი.

რ. დ-ისას წევის ელექტროძრავა მუშაობს გენერატორის რეჟიმით და ლილვზე ქმნის საჭირო წინაღობის მომენტს, რითაც უზრუნველყოფს მოძრავი სისტემის დამუხრუჭებას. ელექტრული ენერგია გამომუშავდება გენერატორის რეჟიმით მომუშავე ძრავათი დაღმართზე მუდმივი სიჩქარით მოძრავი ელექტროტრანსპორტის პოტენციალური ენერგიის ხარჯზე ან მოძრავი სისტემის შენელებისას კინეტიკური ენერგიის ხარჯზე.

რ. დ-ის სისტემა უნდა აკმაყოფილებდეს სპეციფ. მოთხოვნებს, რ-თა თანახმად, რ. დ-ის დროს შესაძლებელია მხოლოდ ვარდებადი გარემახასიათებლიანი გენერატორის გამოყენება. ამიტომ რ. დ-ის რეჟიმზე გადასვლისას თანამიმდევრული აგზნების წევის ელექტროძრავებს დამოუკიდებელ აგზნებაზე გადართავენ.

**რეკურენტული ფორმულა** (<ლათ. recurrens, ნათ. ბრ. recurrentis — ვინც, რაც ბრუნდება), დ ა ყ ვ ა ნ ი ს ფ ო რ მ უ ლ ა, ფორმულა, რ-საც რომელიმე მიმდევრობის $n$-ური წევრის გამოთვლა დაჰყავს ამ მიმდევრობის რამდენიმე წინა წევრის გამოთვლაზე. მაგ.:

ვთქვათ $I_n=\int\limits_0^{\pi/2}\sin^n x\,dx$, მაშინ $n\geqslant 2$-თვის ადგილი აქვს თანაფარდობას $I_n=\frac{n-1}{n}I_{n-2}$. ეს არის რ. ფ., ვინაიდან ამ ფორმულით $I_n$-ის გამოთვლა დაიყვანება $I'_0$-ისა ან $I'_1$-ის გამოთვლაზე (იმის მიხედვით $n$ ლუწია, თუ კენტი).

**რეკურსიულობა** (<გვიანდ. ლათ. recursio — უკან დაბრუნება), ფუნქციების, პრედიკატების, სიმრავლეების ალგორითმულობის თვისება. რ. აზუსტებს გამოთვლადი ფუნქციისა და შესაბამისად *ალგორითმის* ინტუიციურ ცნებებს. არითმ. ფუნქციას რეკურსიული ეწოდება, თუ ის შეიძლება განისაზღვროს საწყისად მიჩნეული გარკვეული მარტივი ფუნქციებისა და ოპერაციების სასრული გამოყენებით (საწყისი ფუნქციები გამოთვლადი უნდა იყოს ინტუიციური აზრით, ოპერაციები კი გამოთვლადი ფუნქციებისაგან კვლავ ასეთებს უნდა გვაძლევდნენ). საწყისად შეიძლება ავირჩიოთ კონსტანტური ფუნქცია ნული, ერთის მიმატების ფუნქცია და არგუმენტთან გაიგივების ფუნქციები, საწყის ოპერაციებად კი შემდეგი: (1) სუპერპოზიცია (ჩანაცვლება). იგი საშუალებას გვაძლევს $n$-არგუმენტიანი $\Psi$-ფუნქციიდან და $m$-არგუმენტიანი $\chi_1,\dots,\chi_n$ ფუნქციებიდან ვაწარმოოთ ახ. $m$-არგუმენტიანი ფუნქცია, რ-ის მნიშვნელობაა $\Psi[\chi_1(x_1,\dots,x_m),\dots,\chi_n(x_1,\dots,x_m)]$; (2) პრიმიტ. (მარტივი) რეკურსია, რ-იც საშუალებას გვაძლევს $n$-არგუმენტიანი $\Psi$- და $n+2$-არგუმენტიანი $\chi$ ფუნქციებით ვაწარმოოთ $n+1$-არგუმენტიანი ისეთი ახ. $\varphi$ ფუნქცია, რომ $\varphi(x_1,\dots,x_n,0)$-ის მნიშვნელობაა $\Psi(x_1,\dots,x_n)$, ხოლო $\varphi(x_1,\dots,x_n,y+1)$-სა: $\chi((x_1,\dots,x_n,y,\varphi(x_1,\dots,x_n,y))$ ($y+1$-თვის $\varphi$-ის მნიშვნელობის გამოსათვლელად უკან ვბრუნდებით, რათა ვისარგებლოთ $y$-ითა და $\varphi$-ს მნიშვნელობით $y$-თვის); (3) მინიმიზაცია, რ-იც საშუალებას გვაძლევს $n+1$-არგუმენტიანი $\Psi$ ფუნქციით განვსაზღვროთ $n$-არგუმენტიანი $\varphi$ ფუნქცია, თუკი მოცემული $x_1,\dots,x_n$-თვის არსებობს ისეთი $y$, რომ $\Psi(x_1,\dots,x_n,y)=0$; მაშინ $\varphi(x_1,\dots,x_n)$ არის ის უმცირესი $y$, რ-თვისაც $\Psi(x_1,\dots,x_n,y)=0$. საწინააღმდეგო შემთხვევაში $\varphi$ უაზროა; პრედიკატს (სიმრავლეს) რეკურსიული ეწოდება, როცა რეკურსიულია მისი მახასიათებელი ფუნქცია, რ-ის მნიშვნელობაა 0, თუ ეს პრედიკატი ჭეშმარიტია (ფუნქციის არგუმენტი ეკუთვნის ამ სიმრავლეს) და 1— საწინააღმდეგო შემთხვევაში. მნიშვნელოვან კლასს ქმნიან ფუნქციები, რ-თა აგებაშიც მხოლოდ (1) და (2) ოპერაციები გამოიყენება. მათ პრიმიტიულად (მარტივად) რეკურსიულს უწოდებენ. რეკურსიული ფუნქციების თეორია *ალგორითმების თეორიის* ნაწილია. მას საფუძველი ჩაეყარა ჟ. ერბრანის, კ. გედელისა და ს. კლინის გამოკვლევებით. იგი გამოიყენება ლოგიკისა და მათ. მრავალ დარგში.

*მ. ბეჟანიშვილი.*

**რელატივიზმი** (<ლათ. relativus—შეფარდებითი), თეორია, რ-ის თანახმად სამყაროში ყველაფერი ცვალებადი, ფარდობითი და პირობითია. რ. უპირისპირდება დოგმატიზმს, რ-იც მხოლოდ აბსოლუტურს, მარადიულსა და უცვლელს აღიარებს. ონტოლოგიაში რ. იცავს აბსოლ. ცვალებადობის პრინციპს. გნოსეოლოგიაში აბსოლუტებს ცოდნის რელატიურ მხარეს, ამტკიცებს, რომ ცოდნა განსაზღვრულია ადამიანის თავისებურებით, ამიტომ იგი სუბიექტური და შეფარდებითია. ამ თვალსაზრისს დასაბამი მისცა პროტაგორამ, რ-ის აზრით, ყოველი ნივთის საზომი ადამიანია. ეს შეხედულება სისტემის სახით განავითარა კანტმა, რ-ის თანახმად, ცოდნის ბუნებას განსაზღვრავს ადამიანის ტრანსცენდენტალური ცნობიერება. ამ შეხედულების გამოვლენაა სკეპტიციზმი, რ-იც უარყოფს ობიექტური ცოდნის შესაძლებლობას. რ. ცოდნის შეფარდებითობას უპირისპირებს ობიექტურობას. მისი თვალსაზრისით, ცოდნა არ შეიძლება იყოს ობიექტური. ეთიკის, ესთეტიკისა და სოციოლოგიის სფეროში რ. აღიარებს კულტ. ღირებულების, ეთიკური და ესთეტ. ნორმების სრულ პირობითობას, ერთნაირ ღირებულებას. ამით რ. ფაქტობრივად აუფასურებს ყველა თეორიასა და ღირებულებას, ამიტომ ნიჰილიზმი მისი აუცილებელი შედეგია. რ. მეტაფიზ. თეორიაა, რადგან იგი ცოდნის ერთი მხარის გაზვიადების შედეგია. მარქსიზმის მიხედვით ჭეშმარიტი ცოდნა შეფარდებითიცაა და აბსოლუტურიც. ამიტომ იგი არ უპირისპირდება ობიექტურობას, შეფარდებითია მხოლოდ ობიექტურ ჭეშმარიტებასთან ცოდნის მიახლოების საზღვრები.

*ლიტ.*: Ойзерман Т. И., Главные философские направления, М., 1971, гл. 2; Wein H., Das Problem des Relativismus, B., 1950.

**რელატივისტური ასტროფიზიკა,** *ასტროფიზიკის* დარგი, რ-იც სწავლობს ისეთ ციურ სხეულებსა და მოვლენებს, რომელთა მიმართ არ შეიძლება კლასიკური მექანიკისა და ნიუტონის მიზიდულობის კანონის გამოყენება ამ სხეულებში არსებული განსაკუთრებული პირობების გამო (მოძრაობა სინათლის მახლობელი სიჩქარით, მეტისმეტად მაღალი წნევა, ენერგიის სიმკვრივე, ან გრავიტაციული პოტენციალი). რ. ა-ს საფუძვლად უდევს *ფარდობითობის თეორია.*

რ. ა-ში პირველი სამუშაო შეასრულა 1916 კ. *შვარცშილდმა*, რ-მაც თეორიულად გამოიკვლია გრავიტაციული ველი ძლიერ მკვრივი სხეულის გარშემო და შემოიტანა *გრავიტაციული რადიუსის* ცნება. გრავიტაციული სფეროს შიგნით მყოფ ზემკვრივ ვარსკვლავზე ვარდნილი ნაწილაკი ამ სფეროს ზედაპირთან მიახლოებისას სინათლის მახლობელ სიჩქარეს იძენს. დროის რელატივისტური შენელება უსასრულოდ იზრდება გრავიტაციულ რადიუსთან. შორს მყოფი დამკვირვებელი დაინახავდა, რომ ნაწილაკი ასიმპტოტურად უახლოვდება გრავიტაციულ სფეროს, როცა დრო $t\to\infty$, მაგრამ ვერ დაინახავდა გადაკვეთას. ასეთი ვარსკვლავიდან შეუძლებელია ენერგიის გამოსხივება. ამრიგად წარმოიქმნება *შავი ორმო.*

რ. ა-ის შესწავლის საგანია *ნეიტრონული ვარსკვლავები* (მათი მასა ახლოსაა მზის მასასთან, ხოლო რადიუსი ~ 10 *კმ*-ია). მათ მიერ მიტაცებული ვარსკვლავთშორისი აირის ნაკადები ერთმანეთთან ან ამ ვარსკვლავებთან დაჯახებისასასხივებს სპექტრის ფართო დიაპაზონში. ამჟამად ცნობილია ამგვარად წარმოშობილი რენტგენული გამოსხივების წყაროები, აგრეთვე *პულსარები*, რ-ნიც სწრაფად მბრუნავი ნეიტრონული ვარსკვლავებია.

რ. ა-ის შესასწავლი ობიექტებია აგრეთვე *კვაზარები*, კოსმ. გამოსხივება, *ზეახალი ვარსკვლავების* აფეთქების პროცესი და სხვ. რ. ა. მჭიდროდაა დაკავშირებული კოსმოლოგიასთან.

*ლიტ.*: Зельдович Я. Б., Новиков И. Д., Релятивистская асстрофизика, М., 1967; მათივე, Строение и эволюция Вселенной, М., 1975.

**რელატივისტური ეფექტები,** სხეულთა (ნაწილაკთა) *რელატივისტური სიჩქარის* დროს დამზერილი მოვლენები. რ. ე-ს მიაკუთვნებენ: ლორენც—ფიცჯერალდის შემოკლებას, დროის რელატივისტურ შენელებას, სხეულის მასის ზრდას მისი ენერგიის გაზრდისას და სხვა მოვლენებს, რ-ებსაც განიხილავს *ფარდობითობის სპეციალური თეორია.* რელატივისტურს უწოდებენ აგრეთვე *ფარდობითობის ზოგადი თეორიის* ეფექტებს, მაგ., დროის შენელების ეფექტს ძლიერ გრავიტაციულ ველში.

**რელატივისტური ინვარიანტულობა,** ლ ო რ ე ნ ც ი ს ი ნ ვ ა რ ი ა ნ ტ უ ლ ო ბ ა, ბუნების კანონების ინვარიანტულობა (უცვლელობა) *ლორენცის გარდაქმნების* მიმართ, რაც გამომდინარეობს *ფარდობითობის თეორიიდან.* რ. ი. გამოხატავს ყველა ინერციული *ათვლის სისტემის* ტოლფასობას. რ. ი-ის გამო ნებისმიერი ფიზ. პროცესის აღმწერ განტოლებებს ყველა ასეთ სისტემაში ერთნაირი სახე აქვთ. რ. ი. მკაცრად ზღუდავს დასაშვებ ფიზ. განტ. კლასს და ამიტომ ფუნდამენტურ როლს ასრულებს ფიზ. კანონზომიერების ძიებისას.

**რელატივისტური კვანტური მექანიკა,** თეორიული ფიზიკის ნაწილი, რ-იც განიხილავს მიკრონაწილაკების (ელექტრონებისა და სხვ.) მოძრაობის რელატივისტურ კვანტურ კანონებს ე. წ. ე რ თ ნ ა წ ი ლ ა კ ი ა ნ მ ი ა ხ ლ ო ე ბ ა შ ი. რელატივისტური ეფექტები დიდია ნაწილაკის ისეთი ენერგიებისათვის, რ-ებიც მისი უძრაობის ენერგიის შესადარია. ასეთი ენერგიების დროს შეიძლება ნაწილაკების (რეალურის ან ვირტუალურის) დაბადება, ამიტომ ერთი ნაწილაკის განხილვა ზოგად შემთხვევაში არამართებულია. რელატივისტური კვანტური ნაწილაკების თვისებების თანამიმდევრული აღწერა შესაძლებელია მხოლოდ *ველის კვანტური თეორიის* ჩარჩოებში. ოღონდ ზოგიერთ ამოცანაში, რ-ებშიც რელატივისტური ეფექტები არსებითია, ნაწილაკების წარმოქმნა შეიძლება არ გავითვალისწინოთ და გამოვიყენოთ ტალღური განტოლებები, რ-ებიც ერთი ნაწილაკის მოძრაობას აღწერენ (ერთნაწილაკიანი მიახლოება). ასე პოულობენ, მაგ., ენერგიის ატომური დონეების მიმართ რელატივისტურ შესწორებებს (ნაზი სტრუქტურა). ასეთი მიდგომა ლოგიკურად დაუსრულებელია, ამიტომ რ. კ. მ., რ-შიც ასეთი ტიპის ამოცანები განიხილება ველის რელატივისტური კვანტური თეორიისა და არარელატივისტური კვანტური მექანიკისაგან განსხვავებით, როგორც თანამიმდევრული თეორია არ არსებობს. რ. კ. მ-ში გამოთვლების საფუძველია *შრედინგერის განტოლების* რელატივისტური განზოგადება: დირაკის განტ. $\hbar/2$ სპინის მქონე (სადაც $\hbar$ *პლანკის მუდმივაა*) ელექტრონებისა და სხვა ნაწილაკებისათვის და კლეინ—გორდონის განტ. 0-ის ტოლი სპინის მქონე ნაწილაკებისათვის.

**რელატივისტური მექანიკა,** თეორიული ფიზიკის ნაწილი, რ-იც განიხილავს სხეულთა (ნაწილაკთა) მოძრაობის კლასიკურ კანონებს სინათლის სიჩქარის მახლობელი სიჩქარით მოძრაობისას. რ. მ. ემყარება *ფარდობითობის თეორიას.* რ. მ-ის ძირითადი განტოლებები — ნიუტონის მეორე კანონის რელატივისტური

განზოგადება და ენერგია-იმპულსის შენახვის რელატივისტური კანონი აკმაყოფილებს აინშტაინის *ფარდობითობის პრინციპის* მოთხოვნებს, მათგან, კერძოდ, გამომდინარეობს, რომ მატერ. ობიექტების სიჩქარე არ შეიძლება აღემატებოდეს $c$ სინათლის სიჩქარეს ვაკუუმში. როცა $v \ll c$, რ. მ. გადადის ნიუტონის კლასიკურ მექანიკაში.

**რელატივისტური სიჩქარე,** სიჩქარე, რ-იც უახლოვდება *სინათლის სიჩქარეს* ვაკუუმში. რ. ს-ით მოძრავ ნაწილაკებს რელატივისტურს უწოდებენ.

**რელაქსანტები** (<ლათ. relaxo — ვამცირებ, ვასუსტებ), მიორელაქსანტები, ნივთიერებანი, რ-ებიც ასუსტებენ ჩონჩხის კუნთების ტონუსს. მოქმედების მექანიზმის მიხედვით განარჩევენ *კურარეს* მსგავს საშუალებებს, რ-ებიც არღვევენ აგზნების გატარებას ნერვულ-კუნთოვანი *სინაფსით*, ე. ი. მამოძრავებელი ნერვებიდან კუნთზე აგზნების გატარებას (ასეთ რ-ს იყენებენ ანესთეზიოლოგიაში კუნთების სრული მოდუნებისათვის) და ცენტრ. მოქმედების საშუალებებს; ეს საშუალებები მოქმედებენ ცენტრ. ნერვულ წარმონაქმნებზე, რ-ებიც მონაწილეობენ კუნთოვანი ტონუსის რეგულაციაში. ცენტრ. მოქმედების რ-ს (მეპროტამი, მიდოკალმი და სხვ.) იყენებენ ნევროლოგიურ პრაქტიკაში ზურგის ტვინისა და ცერებრალური სპასტიკური დამბლების, *პარკინსონიზმისა* და სხვ. დროს. იხ. *რელაქსაცია*.

**რელაქსაცია** (ლათ. relaxatio — შესუსტება, შემცირება), ნაწილაკების დიდი რიცხვისაგან შემდგარ ფიზიკურ სისტემაში თერმოდინამიკური და, მაშასადამე, სტატისტიკური წონასწორობის დამყარების პროცესი. რ. მრავალსაფეხურიანი პროცესია, ვინაიდან სისტემის ფიზ. პარამეტრები (ნაწილაკთა განაწილება კოორდინატებისა და იმპულსების მიხედვით, ტემპ-რა, წნევა და სხვ.) სხვადასხვა სიჩქარით მიისწრაფვის წონასწორობისაკენ. თავდაპირველად წონასწორობა მყარდება რომელიმე პარამეტრის მიმართ (ნაწილობრივი წონასწორობა), რასაც აგრეთვე რ-ს უწოდებენ. რ-ის ყველა პროცესი *შეუქცევი პროცესია*, რ-საც თან სდევს ენერგიის დისიპაცია (შინაგანი ენერგიის ნაწილის გარდაქმნა სითბოდ), ე. ი. *ენტროპიის* წარმოება (ჩაკეტილ სისტემაში ენტროპიის ზრდა). სისტემაში სრული ან ნაწილობრივი წონასწორობის დამყარების დროს რ-ის დროს უწოდებენ.

**რელაქსაცია,** მოდუნება (ფიზიოლ.., მედ.), ჩონჩხის კუნთების *ტონუსის* დაქვეითება, რასაც იწვევს სხვადასხვა ქიმ. ნივთიერების მოქმედება და ვლინდება მოძრაობითი აქტივობის დაქვეითებით ან სრული უმოძრაობით (დამბლის დროს). რ-ისს გავრცელება, ხარისხი და ხანგრძლივობა დამოკიდებულია იმ ადგილზე, სადაც დაირღვა ნერვული იმპულსის გატარება, და გამოყენებული ქიმ. ნივთიერებების მოქმედებაზე. ნარკოტიკული ნივთიერებანი მოქმედებენ ცენტრ. ნერვული სისტემის ნაწილებზე და იწვევენ გავრცობილ, მაგრამ არასრულ რ-ს; ნივთიერებანი, რ-თაც იყენებენ ადგილ. ანესთეზიისათვის, მოქმედებენ პერიფერიულ ნერვებზე და იწვევენ ადგილ. არასრულ რ-ს. ყველაზე გავრცობილი და სრული რ. აღინიშნება ხელ. პრეპარატების — კუნთების *რელაქსანტების* ორგანიზმში შეყვანისას.

**რელაქსაციური გენერატორი,** რელაქსატორი, ელექტრული არაჰარმონიკულ რხევათა ფართოსპექტრიანი გენერატორი (იხ. *გენერირება ელექტრული რხევებისა*). რ. გ-ის ძირითადი ელემენტებია ენერგიის რეაქტიული მაგროვებელი (ტევადობითი ან ინდუქციური) და არაწრფივი ვოლტამპერული მახასიათებლის მქონე ელემენტი, რ-საც აქვს ვარდნი (უარყოფითი დახრილობის) უბანი. ამის გამო ასეთ ელემენტს ჰისტერეზისული თვისებები (იხ. *ჰისტერეზისი*) აქვს. ეს თვისებები განაპირობებს რ. გ-ის მუშაობის ორი ძირითადი სტადიის მონაცვლეობას — მაგროვებელში მუდმივი დენის (ძაბვის) წყაროდან ენერგიის დაგროვების სტადიასა და *რელაქსაციის* სტადიას, როდესაც მაგროვებელი თავისუფლდება ენერგიის მნიშვნელოვანი ნაწილისაგან.

რ. გ-ის მეტად გავრცელებული სახეობებია: *მულტივიბრატორი, ბლოკინგ-გენერატორი*, ხერხისებური ძაბვის გენერატორები (კერძოდ, ფანტასტრონები).

რ. გ-ებს იყენებენ *იმპულსური ტექნიკის* მოწყობილობებში (სატელევიზიო, რადიოლოკაციურ და რადიოსაზომ ხელსაწყოებში).

**რელაქსინი** (<ლათ. relaxo —ვასუსტებ), უმთავრესად საკვერცხეებში წარმოშობილი ჰორმონი. *პოლიპეპტიდია*. ორსულობის დროს იწვევს მენჯის ძვლების ბოჭკოვანი შემაერთებელი იოგების მოდუნებას, რის გამოც მენჯი ფართოვდება და ხელს უწყობს მშობიარობის ნორმალურ მსვლელობას. მისი მეორე დამახასიათებელი ეფექტია საშვილოსნოს სპონტანური შეკუმშვის მოდუნება. ა. ბაკურაძე.

**რელე** (ფრანგ. relais <relayer — შეცვლა), ავტომატური მართვის ელემენტი, რ-იც განკუთვნილია მასზე მოქმედი გარე ფიზიკური ფაქტორების შედეგად თავისი მდგომარეობის ნახტომისებური ცვლილების განსახორციელებლად (იხ. *რელეური ელემენტი*). რ. რეაგირებს ფიზ. სიდიდეთა ზემოქმედებაზე ან მასალების თვისებათა ცვლილებაზე. შესაბამისად,რ. არის აკუსტიკური, მექანიკური, ოპტიკური, თბური, ელექტრული, ელექტრომაგნიტური (ნახ.), მაგნიტოელექტრული და სხვ.

რ-ს შეუძლია ერთდროულად რამდენიმე დამოუკიდებელი ელექტრული წრედის მართვა. რ-ს შემსრულებელ ორგანოდ იყენებენ კონტაქტებს, მაგნიტურგაძლიერებულ ელემენტებს (*მაგნიტურ მაძლიერებლებს*) და ნახევარგამტარიან ხელსაწყოებს (*ტრანზისტორებს, ტირისტორებს*). რ-ს იყენებენ ავტომატიკაში, ენერგეტიკაში, გამოთვლით ტექნიკაში და ა. შ. მეტად გავრცელებულია საკომუტაციო წრედის, გადანაცვლების რ-ები, აგრეთვე *დროის რელე* და სხვ.

**რელეი,** რეილი (Rayleigh) ჯონ უილიამ (12. XI. 1842, ლენგფორდ-გროუვი, ესექსის საგრაფო, —30. VI. 1919, ტარლინგ-პლეისი, ქ. უიდემის მახლობლად), ინგლისელი ფიზიკოსი, რხევათა თეორიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1873) და პრეზიდენტი (1905—08). ლორდ რელეის ტიტულის მიღებამდე მისი გვარი იყო სტრატი (Strutt). დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი (1865), 1879-იდან ამ უნ-ტის პროფესორი და კევენდიშის ლაბორატორიის დირექტორი (1879—84). 1887-იდან ბრიტანეთის სამეფო ინ-ტის (ლონდონი) პროფესორი. რ-ს სამეცნ. შრომები ეხება აკუსტიკას, რხევათა თეორიას, ოპტიკას, ელექტროდინამიკასა და ფიზ. სხვა დარგებს. ამ შრომებმა დიდი როლი შეასრულა ფიზ. განვითარებაში და ნიადაგი მოუმზადა XX ს. მეცნ. რევოლუციას. როგორც რ-ს ბიოგრაფი ჯ. ჰაუარდი აღნიშნავდა, «რელეი იყო უკანასკნელი წარმომადგენელი იმ „მეცნიერ-ინდივიდუალისტთა“ პლეადისა, რ-ებიც მუშაობდნენ „სანთლითა და ძაფით“ და რ-თა ინტერესები მთელ ფიზიკას მოიცავდა». 1871 რ-მ დაადგინა *რელეის კანონი*; 1873 ჩამოაყალიბა რხევათა წრფივი თეორიის ფუნდამენტური თეორემები. 1894 უ. *რამზისთან* ერთად აღმოაჩინა არგონი (ნობელის პრემია, 1904). 1900 რ-მ გამოიყვანა აბსოლუტურად შავი სხეულის გამოსხივების ერთ-ერთი კანონი (იხ. *გამოსხივების რელეი-ჯინსის კანონი*).

რ-ის სახელი უწოდეს მრავალ ფიზ. ცნებას, კანონსა და ხელსაწყოს (*რელეის დისკო*, რელეისეული სინათლის გაბნევა, რელეის დამაგნიტებულობის კანონი და სხვ.).

*თხზ.*: Scientific papers, v. 1—6, Camb., 1899—1920; Теория звука, т. 1—2, 2 изд., М., 1955.

**რელეის დისკო,** ბგერით ტალღებში ნაწილაკების *რხევითი სიჩქარისა* და ბგერის ძალის გასაზომი ხელსაწყო. იგი ქარსის ან ლითონის თხელი წრიული ფირფიტაა, რ-იც კვარცის ძაფზეა დაკიდებული (იხ. ნახ.). სახელი უწოდეს *ჯ. რელეის* პატივსაცემად. რ. დ-ს იყენებენ ბგერის მიმღების დასაკალიბრებლად არა მარტო ჰაერს და სხვა აირებში, არამედ წყალშიც და სხვ.



რელეის დისკო. დისკოს გარსშემოდენა ნაკადით (დისკო დაყენებულია ნაკადის მიმართ 45°-იანი კუთხით; ისრებით აღნიშნულია წნევის ძალები). ბგერითი ტალღების გავრცელებისას დისკო ცდილობს რხევების მიმართულებისადმი მართობულად გაჩერდეს. ეს იმის გამო ხდება, რომ ფირფიტის გარსშემოდენისას წნევა ბერნულის კანონის თანახმად მეტია დისკოს იმ მხარეს, სადაც ნაკლებია სიჩქარე. წნევის ძალები ქმნის მაბრუნ მომენტს, რომელსაც აწონასწორებს ძაფის დრეკადობა. ამასთან, დისკო ჩერდება ნაკადის მიმართულებისადმი 45°-ზე მეტი კუთხით. დისკოს მობრუნების კუთხის მიხედვით განსაზღვრავენ ბგერის ძალას. მუდმივ ნაკადში რელეის დისკოს მობრუნების კუთხე პროპორციულია სიჩქარის კვადრატისა, ბგერითი რხევების დროს — სიჩქარის ამპლიტუდის კვადრატისა; ამასთან, ეს კუთხე არ არის დამოკიდებული სიხშირეზე.

**რელეის კანონი,** კანონი, რ-ის თანახმად გარემოს მიერ გაბნეული სინათლის $I$ ინტენსიურობა დაცემული სინათლის ტალღის სიგრძის მე-4 ხარისხის უკუპროპორციულია ($I \sim \lambda^{-4}$) იმ შემთხვევაში, როცა გარემო შედგება დიელექტრიკული ნაწილაკებისაგან, რ-თა ზომები ბევრად მცირეა $\lambda$-ზე. ამ კანონის საფუძველზე აიხსნება ცის ფერი (ატმოსფეროში მოკლე სინათლის ტალღების ძლიერი გაბნევა) და თეთრი სინათლით განათებული აირის მიერ გაბნეული სინათლის მოცისფრო შეფერილობა. რ. კ. დაადგინა *ჯ. რელეიმ* 1871. იხ. აგრეთვე *სინათლის გაბნევა*.

**რელეური დაცვა** ელექტრული სისტემებისა, მოწყობილობა ან მოწყობილობათა ერთობლიობა (*რელეებისა* და დამხმარე ელემენტებისაგან შემდგარი), რ-იც რეაგირებს ელექტრული სისტემის (ეს) ელემენტების (გენერატორი, ტრანსფორმატორი, ელექტროგადაცემის ხაზი) დაზიანებაზე, ავტომატურად გამოავლენს და გამორთავს დაზიანებულ ელემენტს (ძირითადი დანიშნულება). რ. დ-ის დამატ. დანიშნულებაა ეს-ის მუშაობის არანორმალური რეჟიმის გამოვლენა და სიგნალიზაციის ჩართვა ან (უფრო იშვიათად) ეს-ის ელემენტის გამორთვა. *მოკლე შერთვა* (მშ) ეს-ის დაზიანების ყველაზე გავრცელებული და სახიფათო სახეობაა. იგი იწვევს ძაბვის მკვეთრ შემცირებას და დენის ძალის მნიშვნელოვან გადიდებას ეს-ის ცალკეულ ელემენტებში, რასაც შეუძლია გამოიწვიოს მოწყობილობის დაზიანება და მომხმარებლების ელექტრომომარაგების შეწყვეტა. მშ-ის საწინააღმდეგო რ. დ. მოწყობილობები, რ-ებსაც აყენებენ ეს-ის ცალკეულ ელემენტებზე; ყოველი მოწყობილობა რეაგირებს მშ-ზე მისთვის განსაზღვრული ზონის ფარგლებში და გამორთავს ელემენტის ამომრთველს (ნახ. 1).

რ. დ-ს ეფექტური ფუნქციონირებისათვის ენიჭება სელექციურობა, ფუნქციონირების მდგრადობა, ფუნქციონირების საიმედოობა. სელექციურობა (ამორჩევითობა) რ. დ-ის მთავარი თვისებაა, რ-იც მშ-ის დროს უზრუნველყოფს ეს-ის მხოლოდ დაზიანებული ელემენტის გამორთვას. გარე მშ-ის შემთხვევაში სელექციურობის დონის თვალსაზრისით რ. დ. სამგვარია: აბსოლუტურად სელექციური (არ მოქმედებს ნებისმიერი გარე მშ-ის დროს), ფარდობითად სელექციური (ამოქმედება გარე მშ-ის დროს; გათვალისწინებულია მხოლოდ იმ შემთხვევისათვის, როცა ხდება მომიჯნავე დაზიანებული ელემენტის დაცვის ან ამომრთველის მტყუნება) და არასელექციური (ამოქმედება გარე მშ-ის დროს; დაშვებულია გარკვეული ზონის ფარგლებში). სელექციურობის მისაღწევად ფარდობი-




რელეური დაცვა. ნახ 1. ელექტრული სისტემის ელემენტების რელეური დაცვის მოწყობილობანი და მათი მოქმედების ზონები (შემოფარგლულია წყვეტილი ხაზით): A, B—ქვესადგურების შემკრები სალტეები; გ— კვების წყარო (გენერატორი); ტ—1, ტ—2—ტრანსფორმატორები; $ა_1$, $ა_2$, $ა_3$— ამომრთველები; 1 — ბლოკის „გენერატორი — ტრანსფორმატორი“ რელეური დაცვა; 2 — ელექტროგადაცემის ხაზის რელეური დაცვა; 3 — ტრანსფორმატორ ტ—2-ის რელეური დაცვა.




რელეური დაცვა. ნახ. 2. ორმხრივი კვებით უზრუნველყოფილი რადიალური ელექტრული ქსლის სქემა: A, B, C—ქვესადგურების შემკრები სალტეები; გ-1, გ-2—კვების წყაროები (გენერატორები); 1—AB უბნის აბსოლუტურად სელექციური რელეური დაცვა, 2—BC უბნის აბსოლუტურად სელექციური რელეური დაცვა. $I_A$, $I'_B$, $I''_B$, $I_C$—მოკლე შერთვის დენები; K—მოკლე შერთვის წერტილი.

თად სელექციური რ. დ. სრულდება დროის დაყოვნებით.

ნახ. 2-ზე ასახულია ელექტროგადაცემის ხაზის 2 უბანი: $AB$ და $BC$. თითოეულ მათგანზე დადგმულია აბსოლუტურად სელექციური რ. დ.: შესაბამისად — 1 და 2. (მაგ., გრძივი დიფერენც. დენური დაცვა, რ-ის მოქმედების პრინციპი ემყარება ელემენტის ბოლოებზე არსებული დენების ვექტორების დიფერენციალურ შედარებას). $BC$ უბანზე მშ-ის წარმოქმნისას ($K$ წერტილში) მშ-ის დენებს ($I_A$, $I'_B$ $I''_B$, $I_C$) უბნების ბოლოებზე ექნებათ ნახ. 2-ზე ისრებით აღნიშნული მიმართულება. ამ დროს დაუზიანებელი $AB$ უბნის (გარე მშ) ბოლოებზე არსებული დენების ($I_A = I'$) გეომ. სხვაობა ნულის ტოლი იქნება და რ. დ. (1) არ იმოქმედებს, ხოლო დაზიანებული $BC$ უბნის (შიგა მშ) ბოლოებზე არსებული დენების $I''_B \neq I_c$ გეომ. სხვაობა არ იქნება ნულის ტოლი. ამიტომ ამოქმედდება რ. დ. (2) და გამორთავს დაზიანებულ $BC$ უბანს.

ფარდობით სელექციურს მიაკუთვნებენ ისეთ რ. დ-ს, რ-იც რეაგირებს მშ-ის დროს დენის ძალის გადიდებაზე (დენური დაცვა) ან ძაბვისა და დენის ძალის იმ თანაფარდობის შემცირებაზე, რ-იც პროპორციულია რ. დ-ის მოწყობილობასა და მშ-ის წარმოქმნის ადგილს შორის არსებული მანძილისა (დისტანციური დაცვა). ფარდობით სელექციურ რ. დ-ს ჩვეულებრივ აქვს დროის დაყოვნების სამსაფეხურიანი მახასიათებელი (ნახ. 3). ყოველი საფეხური აწყობილია ზემოქმედი (შესავალი) სიდიდის გარკვეულ მნიშვნელობაზე ისეთნაირად, რომ რ. დ-ის მოწყობილობის დროის დაყოვნება საფეხუროვნადაა დამოკიდებული მანძილზე მშ-ის წარმოქმნის ადგილამდე. ცალკეული საფეხურით დაცული ზონის სიგრძესა და ამ ზონის შესაბამის დროის დაყოვნებას ისე შეარჩევენ, რომ დაზიანებული უბნის რ. დ-ის მოწყობილობა ამოქმედდეს უფრო ადრე, ვიდრე დაუზიანებელი უბნების მოწყობილობები.

*ლიტ.*: Федосеев А. М., Релейная защита электрических систем, М., 1975.

*ნ. ქვაჩაკიძე.*

**რელეური ელემენტი**, ელექტრული წრედების საკომუტაციო მოწყობილობა, რ-საც შეუძლია ნახტომისებურად შეიცვალოს თავისი მდგომარეობა. რ. ე-ის მდგომარეობის შეცვლასთან ერთად საკომუტაციო წრედთან დაკავშირებული რ. ე-ის შემსრულებელი ორგანო ერთი ფიქსირებული მდგომარეობიდან გადადის მეორეში. მოქმედების პრინციპის მიხედვით განასხვავებენ თბურ, ელექტრულ, პნევმ., ოპტ., მექან. და სხვა რ. ე-ებს. შემსრულებელი ორგანოს მიხედვით რ. ე. არის კ ო ნ ტ ა ქ ტ უ რ ი (რ-შიც შემსრულებელი ორგანოს დანიშნულებას ასრულებს ელექტრული კონტაქტები) და უ კ ო ნ ტ ა ქ ტ ო (რ-ებშიც გამოსავალი ზემოქმედება ფორმირდება გამოსავალი წრედების სხვადასხვა პარამეტრის შეცვლით, მაგ., წინაღობის, ტევადობის, ინდუქციურობის ან ძაბვის, წნევისა და ა. შ.); რელეურ მოწყობილობაში რ. ე-ის ადგილმდებარეობისა და შესასრულებელი ფუნქციების მიხედვით არის მ ი მ ღ ე ბ ი, შ ე მ ს რ უ ლ ე ბ ე ლ ი და შ უ ა ლ ე დ უ რ ი.

რ. ე-ებს ფართოდ იყენებენ ავტომ. მართვისა და კავშირგაბმ. ტექნიკაში. მათი საშუალებით შესაძლებელია მოწყობილობის (სისტემის) გამოსასვლელზე დიდი სიმძლავრეების მართვა შესასვლელზე მცირე სიდიდის ზემოქმედებისას, აგრეთვე ლოგიკური ოპერაციების შესრულება და რთული მრავალფუნქციური რელეური მოწყობილობის შექმნა (ასეთი მოწყობილობა შეიცავს ათეულ და ასეულ ათას რ. ე-ს).

მრავალი ტექ. მოწყობილობა და სისტემა (დისკრეტული მოქმედების გამომთვლელი და მმართველი მანქანები, დისკრეტული ტელემექან. მოწყობილობა, რელეური დაცვის მოწყობილობა და სხვ.) მთლიანად ან ნაწილობრივ ემყარება რ. ე-ების გამოყენებას.

*ო. კოტრიკაძე.*

**რელეური სისტემა** მ ა რ თ ვ ა შ ი, ავტომატური მართვის სისტემა, რ-შიც არის რელეური მახასიათებლის მქონე ერთი წევრი მაინც. რ. ს. წარმოადგენს არაწრფივი დისკრეტული ავტომ. მართვის სისტემის ერთ-ერთ სახეობას. განასხვავებენ ორპოზიციურ და მრავალპოზიციურ რ. ს-ებს. რ. ს-ს ფართოდ იყენებენ სხვადასხვა ტექნოლ. პროცესის სამართავად.

**რელიგია** (ლათ. religio—ღვთისმოსაობა, სალოცავი, კულტის საგანი), გარკვეულ შეხედულებათა (რწმენა), მოქმედებათა (კულტი) და გრძნობათა ერთობლიობა, რ-იც დაკავშირებულია ზებუნებრივის რწმენასთან. რ. არის ადამიანებზე გაბატონებული ბუნებისა და საზ. ძალების დამახინჯებული, ფანტასტიკური ასახვა. იგი მიწიერ ძალებს არამიწიერ ძალებად სახავს. რელიგ. რწმენით შეპყრობილ ადამიანს იმონებს მის მიერვე შექმნილი, წარმოსახული ძალები, რ-ებიც მას უპირისპირდებიან უცხო ძალების სახით და თითქოს განსაზღვრავენ მის ბედს. ამ ძალებს ადამიანი უძლეველად აცხადებს, ზებუნებრივ თვისებებს მიაწერს და თაყვანს სცემს.

თანამედროვე მეცნ. მონაცემებით რ. წარმოიშვა ზედა პალეოლითის ეპოქაში (ქვის ხანა), დაახლ. 40—50 ათ. წლის წინათ, პირველყოფილი საზ-ბის განვითარების შედარებით მაღალ საფეხურზე. ამ პერიოდში რ-ის არსებობას ადასტურებს პირველყოფილი ხელოვნ. ძეგლები, მიცვალებულის დამარხვის თავისებური წესი, რ-იც დაკრძალვის ადრინდ. წესისაგან იმით განსხვავდება, რომ მიცვალებულს თან ატანენ შრომის იარაღებს, სამკაულებსა და სხვა ნივთებს. ჩანს, უკვე იმ დროს ყალიბდებოდა შეხედულება საიქიო ცხოვრებისა და სულის უკვდავების შესახებ, რაც შემდგომში ყველა რ-ს შემორჩა. ისტ. განვითარების დასაწყის ეტაპზე რ-ის წარმოშობა განაპირობა ადამიანის შიშმა და უძლურებამ ბუნების სტიქიური შეუცნობელი ძალების წინაშე. უფრო გვიან ამას დაემატა საზ. ძალების წინაშე უძლურება, რაც რ-ის სოც. ფესვებს შეადგენს. რ-ს აქვს გნოსეოლოგიური ფესვებიც, რ-ებიც დაკავშირებულია ადამიანის განვითარების ისეთ დონესთან, როცა გაჩნდა თეორ. აზროვნების ჩანასახები და აზრისა და სინამდვილის ერთმანეთისაგან მოწყვეტის შესაძლებლობა. რ. არის სამყაროს ასახვის პრაქტ. და სულიერ შეზღუდულობათა შედეგი. განვითარების დაბალ საფეხურზე ადამიანი ჯერ კიდევ არ გამოყოფდა თავის თავს ბუნებისაგან და გადაჰქონდა მასზე საზ. ურთიერთობანი. რელიგ. ასახვის ობიექტებად იქცეოდა ბუნების ის მოვლენები, რ-ებსაც ადამიანი თავისი ყოველდღიური პრაქტიკით უკავშირდებოდა. ბუნების წინაშე ადამიანის უძლურებამ გამოიწვია შიშის გრძნობა მის ირგვლივ არსებულ საიდუმლო მოვლენათა წინაშე და ამ მოვლენებზე ზემოქმედების მოთხოვნილება. თანდათან ყალიბდებოდა რ-ის ადრეული ფორმები (*მაგია*, *ტოტემიზმი*, *შამანიზმი*, საიდუმლო კავშირები, ბელადების კულტი და ა. შ.). პატრიარქალური ოჯახის განვითარებასთან ერთად განვითარდა წინაპართა კულტის რ., წარმოიშვა სხვადასხვა მითი (იხ. *მითოლოგია*), შეიქმნა ჯერ ზეპირი ტრადიცია, ხოლო შემდეგ წერილობითი ძეგლები — წმინდა წიგნები. კლასობრივი საზ-ბის წარმოშობას შედეგად მოჰყვა პოლითეისტური რ-ების განვითარება (იხ. *პოლითეიზმი*). უკვე ამ პერიოდში გამოიყო პროფ. ქურუმთა და კულტის მსახურთა განსაკუთრებული სოც. ფენა, წარმოიშვა შემლოცველების, მკითხავების, ექიმბაშების, შამანების ინ-ტი. გავრცელდა და განსაკუთრებული სოც. მნიშვნელობა შეიძინა კულტმა. ჩამოყალიბდა მსხვერპლშეწირვის წესები და წარმოიშვა საკულტო რიტუალის შესასრულებელი სპეც. დაწესებულებანი — ტაძრები, აღმოცენდა რელიგ. სწავლა-განათლების სისტემა. რ. კლასობრივი საზ-ბის გამართლებისა და დაცვის იარაღად იქცა.

განვითარების შემდგომ საფეხურზე მრავალი ღმერთის ყველა ბუნებრივი და საზ. ატრიბუტი გადადის ერთ, ყოვლისშემძლე ღმერთზე. ასე წარმოიშვა *მონოთეიზმი* (ე ნ გ ე ლ ს ი ფ; ანტი-დიურინგი, თბ., 1952, გვ. 378—379). მონოთეისტურ რ-ებში წინა პლანზე გამოდის ერთი ღმერთის რწმენა, მაგრამ იგი თავისუფალი არ არის ტრად. კულტებისაგან. ამ აზრით არ არსებობს წმინდა მონოთეიზმი. ადრეული კლასობრივი საზ-ბისათვის დამახასიათებელია ჯერ ტომობრივი, ხოლო შემდეგ ეროვნ. რ-ების არსებობა, ამ პერიოდში ადამიანთა რელიგ. კავშირები მათ სოც.-პოლიტ. და ეთნ. კავშირებს ემთხვევა. ასეთებია, მაგ., *კონფუციანელობა*, *ინდუიზმი*, *იუდაიზმი*. ისტ. განვითარების უფრო გვიანდ. საფეხურზე წარმოიშვა მსოფლიო რ-ები — *ბუდიზმი*, *ქრისტიანობა* და *ისლამი*. ამ რ-ებში წინა პლანზეა წამოწეული ღმერთებთან ადამიანის დამოკიდებულება, ხოლო რეალური სოც.-ეკონ. ურთიერთობები გამორიცხულია. ღმერთის რწმენა ფარავს მიწიერ ცხოვრებას, სოც. უსამართლობის წინააღმდეგ ბრძოლას და სამყაროს გარდაქმნა გამორიცხულია. ადამიანის ერთადერთ მოვალეობად ცხადდება ამქვეყნიურობისაგან განთავისუფლება და მარადიული საიქიო ცხოვრებისათვის მზადება. ყალიბდება რელიგ. ორგანიზაციებისა და ურთიერთობების ახ. ფორმები — ეკლესია, სამღვდელოება, ვითარდება თეოლოგია, ფართოვდება მისიონერული საქმიანობა. მსოფლიო რ-ებს შორის განსხვავება ძირითადად იმ მატერ. ცხოვრების დონით, საზ-ბის პოლიტ. და კულტ. პირობებით აიხსნება, რ-ებშიც ეს რ-ები ჩაისახა. რ-ის წარმოშობის საკითხის ახსნას, საზ-ბის ისტორიაში მისი როლის ჩვენებას ჯერ კიდევ მარქსამდელი ფილოსოფოსები შეეცადნენ. მათი აზრით, ღმერთმა კი არ შექმნა ადამიანი, არამედ, პირიქით, ადამიანმა შექმნა ღმერთები თავის მსგავსად და ხატად. ღმერთის თაყვანისცემით ადამიანი თაყვანს სცემს საკუთარ არსებას, რ-საც იგი განასხვავებს თავის თავისაგან. რ-ის ნამდვილი არსი მეცნიერულად ახსნა მარქსიზმმა. წარსულის ათეისტური მემკვიდრეობისა და ისტ. მატერიალ. გაგების საფუძველზე მარქსიზმი რ-ს ხსნის რეალური საზ.-ისტ. ურთიერთობებით. მარქსის თქმით, რ. უკუღმართი სამყაროს უკუღმართი ცნობიერებაა. რ-ს ადამიანის იდეალის განხორციელება ამ ქვეყნიდან გადააქვს „იმ ქვეყნად“ და ამით მას არიგებს რეალურად არსებულ საზ. უსამართლობასთან. ამ სოც. ფუნქციის გამო კ. მარქსი რ-ს „ადამიანის ოპიუმს“ უწოდებს. მარქსიზმის თანახმად, რელიგ. გაუცხოების საფუძველია საზ-ბაში




ნახ. 3. ერთმხრივი კვებით უზრუნველყოფილი რადიალური ქსლის სქემა: A, B, C—ქვესადგურების შემკრები სალტეები; გ — კვების წყარო (გენერატორი); 1, 2—ფარდობითი სელექციური რელეური დაცვის მოწყობილობანი, რომლებსაც აქვთ დროის დაყოვნების (შესაბამისად $t_1$ და $t_2$) სამსაფეხურიანი მახასიათებელი; t—დროის დაყოვნება (წამებში); l—მანძილი ხაზის გასწვრივ (კილომეტრებში); $ა_1$, $ა_2$—ამომრთველები.

ადამიანის რეალური გაუცხოება. მარქსიზმმა ახსნა რ-ის წარმოშობისა და არსებობის მიზეზი და ამასთან ერთად უჩვენა მისი დაძლევის ნამდვილი გზები, რ-ს მარქსი უკავშირებდა საზ-ბის გარდაქმნას რევ. საწყისებზე.

რ. საზ. ცნობიერების ფორმაა. მისი სპეციფიკაა სინამდვილის ფანტასტ. ასახვა. მაგრამ თვით რელიგ. ფანტაზიაც სპეციფიკურია. რელიგ. ფანტაზია არაჯანსაღია, სინამდვილეს მოწყვეტილი. იგი რეალურ საგნებსა და მოვლენებს მათ ნამდვილ თვისებებს ართმევს და სრულიად უცხო თვისებებს მიაწერს. რელიგ. ფანტაზიას ვ. ლენინი „ავადმყოფურ ფანტაზიას" უწოდებდა. რ. მრავალი ელემენტისაგან შედგება. ყოველი რ-ის მთავარი ელემენტია რელიგ. წარმოდგენები, სხვადასხვა ზებუნებრივი ძალის რწმენა. რელიგ. წარმოდგენებში შედის რელიგ. იდეოლოგია, ანუ ისტორიულად ჩამოყალიბებული რელიგ. დოგმატების სისტემა, რ-საც თანამიმდევრულობისა და დასაბუთებულობის პრეტენზია აქვს. მას ავითარებენ და აფუძნებენ კულტის პროფესიონალი მსახურები. განვითარებული რელიგ. იდეოლოგიის მნიშვნელოვანი შემადგენელი ნაწილია *თეოლოგია*. რელიგ. იდეოლოგიას შეიძლება მივაკუთვნოთ აგრეთვე ე. წ. „წმინდა წიგნები", რ-ებიც შეიცავენ რელიგ. დოგმატიზებულ მითებს, მითითებებს, დარიგებებს. რელიგ. იდეოლოგიაში შედის აგრეთვე რ-ის ფილოსოფია. რ-ის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ელემენტია კულტი, რ-შიც იგულისხმება ადამიანთა რელიგ. ურთიერთობა და მოქმედება. ისინი შეიძლება გამოხატავდნენ ადამიანთა მიმართებას ბუნებისადმი ან ერთმანეთისადმი. გამოყოფენ საკულტო მოქმედების ორ სახეს — მაგიურსა და შეწყალების კულტს. პირველ შემთხვევაში რეალურად არსებული მატერ. საგნები ბუნებრივი სახითაა გამოხატული, მეორე შემთხვევაში კი კულტის ობიექტი არის ღმერთი. საკულტო მოქმედებაათა საშუალებებად ითვლება ტაძრები, სამლოცველო სახლები, ხატები, ჯვრები, საგალობლები, სანთლები, „წმინდანთა" ნაწილები და ა. შ. მათი მიზანია ადამიანთა მოთხოვნილებების დაკმაყოფილება, რელიგ. ცნობიერების გამოცოცხლება, მისი კონფორმიზაცია. რელიგ. კულტთან მჭიდროდაა დაკავშირებული რელიგ. ორგანიზაციებისა და დაწესებულებების საქმიანობა.

ეკლესიის მსახურთა მტკიცებით, ადამიანს ახასიათებს განსაკუთრებული, თანდაყოლილი რელიგ. გრძნობა (ფ. შლაიერმახერი, მ. მიულერი). სინამდვილეში თანდაყოლილი რელიგ. გრძნობა კი არ არსებობს, არამედ ემოციები ღებულობს რელიგ. სახეს მორწმუნის რელიგ. ცნობიერების ჩამოყალიბების პროცესში.

სოციალიზმამდელ ფორმაციებში რ. წარმოადგენს ზედნაშენის ნაწილს და იცვლება სოც. ურთიერთობათა ცვლილებებთან ერთად. სოციალ. საზ-ბაში რ-ს ეცლება სოც. ბაზა. იგი ძირითადად გადმონაშთის სახით არსებობს. ჩვენი ქვეყანა მასობრივი ათეიზმის ქვეყნად იქცა და რ-ის გავლენის სფერო თანდათან ვიწროვდება.

*ლიტ.*: Маркс К. и Энгельс Ф., Об атеизме, религии и церкви, М., 1971; Ленин В. И., Об атеизме, религии и церкви, М., 1969; Джемс У., Многообразие религиозного опыта, пер. с англ., М., 1910; Левада Ю. А., Социальная природа религии, М., 1965; Мюллер М., Религия как предмет сравнительного изучения, Хар., 1902; Тейлор Э., Первобытная культура, пер. с англ., М., 1939; Токарев С. А., Религия в истории народов мира, М., 1964; Фрейзер Д. Д., Золотая ветвь, пер. с англ., в. 1—4, М., 1928; გაბიძაშვილი ო., რელიგიის სოციალური და გნოსეოლოგიური ფესვები, თბ., 1962; გეგეშიძე დ., რელიგიისა და ათეიზმის სპეციფიკის შესახებ, თბ., 1969; ფანჯიკიძე თ., რელიგიის არსი და ათეიზმი, თბ., 1983. იხ. აგრეთვე ლიტ. სტ-თან ათეიზმი.

*ო. გაბიძაშვილი.*

**რელიგიური ომები,** ჰუგენოტური ომები, რელიგიურ სამოსელში გახვეული სამოქალაქო ომები საფრანგეთში კათოლიკებსა და კალვინისტებს (ჰუგენოტებს) (იხ. *კალვინიზმი*) შორის XVI ს. II ნახევარში. რ. ო-ს წინ უძღოდა: სოც.-პოლიტ. წინააღმდეგობათა უაღრესი გამწვავება ფეოდ. ურთიერთობათა რღვევისა კაპიტ. წყობილების ჩასახვის პირობებში; თავადაზნაურობის უკმაყოფილება, მშრომელთა მასების მდგომარეობის გაუარესება, მათი გალატაკება *იტალიურ ომებსა* (1494—1559) და *ფასების რევოლუციასთან* დაკავშირებით. კათოლიკეთა ბელადები ძმები გიზები იყვნენ, ჰუგენოტებისა — ნავარის მეფე ანტუან ბურბონი, მისი ძმა პრინცი კონდე, შემდეგ ანრი ბურბონი (ნავარელი, *ანრი IV*) და ადმირალი გ. კოლინი. ფრანსუა II-ის მეფობაში (1559—60) ძალაუფლება ხელთ იგდეს ჭაბუკი მეფის ცოლის *მარიამ (მერი) I სტიუარტის* ბიძებმა—გიზებმა; სამეფო კარს ჩამოშორებულმა ბურბონებმა და უკმაყოფილო თავადაზნაურობამ, მ. შ. ჰუგენოტებმა, კონდეს მეთაურობით, მოაწყვეს შეთქმულება, რ-ის მიზანი იყო ამბუაზის ციხე-კოშკში მყოფი მეფის ხელში ჩაგდება და მისი სახელით სახელმწიფოს მართვა. მაგრამ აჯანყების ცდა მარცხით დასრულდა. მრავალი შეთქმული დაიღუპა. კონდე სიკვდილს გადაურჩა. ფრანსუა II-ის ნაადრევი სიკვდილის გამო ტახტზე ავიდა მცირეწლოვანი შარლ IX (1560—74). სამეფოს რეგენტები ეკატერინე მედიჩი და კანცლერი ლოპიტალი (კანცლერი 1560—68) კათოლიკეთა და ჰუგენოტთა შერიგებას ცდილობდნენ; საპყრობილედან გაათავისუფლეს ჰუგენოტები (1561 აპრ.), მოაწყვეს რელიგ. დისპუტი (1561 სექტ.-ოქტ.). 1562 წ. 17 იანვ. გამოქვეყნდა „იანვრის ედიქტი" პროტესტანტული კულტის თავისუფლების შესახებ ქალაქებს გარეთ და კერძო სახლებში, მაგრამ გიზებმა ეს ცდა ჩაშალეს: 1562 წ. 1 მარტს სოფ. ვასიზე გავლისას ჰერცოგ ფრანსუა გიზის შეიარაღებულმა ამალამ დახოცა მლოცველი კალვინისტები, „ვასის ხოცვა-ჟლეტა" რელიგიური ომის დაწყების საბაბად იქცა. რ. ო. მოიცავს 3 პერიოდსა და 8 ომს. პირველ პერიოდში მოხდა 3 ომი (1562—63, 1567—68, 1568—70). ორივე ბანაკის ბელადები ცდილობდნენ მეფეზე ზეგავლენის მოხდენას და დახმარებას სხვა ქვეყნებში ეძებდნენ. ბრძოლა ცვალებადი წარმატებით მიმდინარეობდა. პირველი პერიოდი სენ-ჟერმენის ზავითა (1570 წ. 8 აგვ.) და „პასიფიკაციის ედიქტით" დასრულდა, რაც ჰუგენოტთა წარმატებას მოასწავებდა. მათ მიიღეს რწმენის თავისუფლება მთელ სამეფოში, სახელმწ. თანამდებობების დაკავების უფლება, ზავის საგარანტიოდ მათ გადაეცათ 4 ქალაქი, მ. შ. ლა-როშელი და მონტობანი. ამ პერიოდში დაიღუპნენ ორივე პარტიის მთავარი ბელადები — ფრანსუა გიზი და ანტუან ბურბონი. კათოლიკეთა ბელადი გახდა ანრი გიზი, ფრანსუას ძე, ჰუგენოტებისა — ადმ. კოლინი, ანრი ბურბონი (ანრი IV) და ანრი I, პრინცი კონდე. ჰუგენოტებთან სამეფო კარის კავშირის განსამტკიცებლად გადაწყდა ჰუგენოტების ბელადის ნავარის მეფე ანრი ბურბონის დაქორწინება მეფის დაზე მარგარიტ ვალუაზე. კოლინი შევიდა სამეფო საბჭოში და დიდი გავლენა მოიპოვა შარლ IX-ზე. კოლინიმ დაიყოლია შარლ IX წამოეწყო ომი ესპანეთის წინააღმდეგ. ამან დიდი უკმაყოფილება გამოიწვია გიზების პარტიაშიც და ეკატერინე მედიჩის მხრივაც, რ-საც აშინებდა შვილზე გავლენის დაკარგვა, ესპანეთთან მოსალოდნელი ომი და გიზების პარტიასთან სრული განხეთქილება. ამიტომ მათ განიზრახეს კოლინისა და ჰუგენოტების თავიდან მოშორება და 1572 წ. 24 აგვ. *ბართლომეს ღამეს* მოაწყვეს ჰუგენოტთა ხოცვა-ჟლეტა. ამოწყვიტეს მსხვილი პარიზელი ვაჭრები და ხელოსნები, აგრეთვე უცხოელები, კოლინი მოკლეს, ანრი ბურბონმა და კონდემ კათოლიკობის მიღებით უშველეს თავს (თუმცა 1576 დაუბრუნდნენ ჰუგენოტობას). ამ ამბებმა ბიძგი მისცა რ. ო-ის განახლებას. რ. ო-ის მეორე პერიოდში მოხდა 2 ომი (1572—73, 1574—76). მთავრობა და გიზების პარტია ერთობლივად ეომებოდნენ ჰუგენოტებს. სამხრ.-დას. საფრანგეთში ჰუგენოტებმა საკუთარი ფედერ. რესპუბლიკა, ე. წ. ჰუგენოტური კონფედერაცია შექმნეს: ეს იყო „სახელმწიფო სახელმწიფოში". მას სათავეში ედგა ჰუგენოტური ფეოდ. არისტოკრატია. ჰუგენოტური კონფედერაცია მტრულად დაუპირისპირდა გიზების პარტიას და ვალუას დინასტიას. გაიფურჩქნა ჰუგენოტური ანტიაბსოლუტისტური პუბლიცისტიკა (იხ. *მონარქომახები*). განსაკუთრებით გამძვინვარდა ბრძოლა შარლ IX-ის გარდაცვალებისა (1574) და მისი ძმის ანრი III-ის გამეფების შემდეგ. რ. ო-ის მეორე პერიოდი დასრულდა 1576 წ. 6 მაისის ბოლიეს ედიქტითა და „პასიფიკაციის ედიქტით" (1576), რ-ითაც ჰუგენოტებმა მიიღეს რწმენის თავისუფლება და მიაღწიეს მათი კონფედერაციის აღიარებას. ედიქტის საგარანტიოდ მათ მიეცათ 8 ციხე-ქალაქი. მესამე პერიოდში მოხდა 3 ომი (1577, 1579—80, 1587—98). ბოლიეს ედიქტით უკმაყოფილო გიზების პარტიამ, ჰუგენოტთა კონფედერაციის მსგავსად, ანრი გიზის ხელმძღვანელობით დააარსა პერონის ლიგა, რ-იც საფრ. კათოლიკურ ლიგად იქცა. წარმოიშვა მეორე „სახელმწიფო სახელმწიფოში" საფრანგეთის ჩრდ.-აღმ. და ცენტრ. ნაწილში. აქ ხელმძღვანელ როლს ფეოდ. არისტოკრატია ასრულებდა. ლიგის საბოლოო მიზანი ვალუების დინასტიის დამხობა და ესპანეთის დახმარებით ანრი გიზის გამეფება იყო. ლიგის შიგნით არსებული წინააღმდეგობებით ისარგებლა ანრი III-მ, სცნო ლიგა და თავი მის მეთაურად გამოაცხადა. 1576 ბლუაში მოწვეულ გენ. შტატებზე უარყვეს ბოლიეს ედიქტი. ამას მოჰყვა რ. ო-ის VI ომი, რ-ის შედეგად პუატიეს ედიქტით (1577 წ. 17 სექტ.) ჰუგენოტებს მიენიჭათ კულტის შეკვეცილი თავისუფლება. განსაკუთრებით გამძაფრდა ბრძოლა ტახტის მემკვიდრეობის საკითხთან დაკავშირებით: უშვილო ანრი III-ის მემკვიდრე გახდა ჰუგენოტთა ბელადი ანრი ბურბონი. წარმოიშვა ორი კათოლ. ლიგა 1584 დამლევს კათოლიკე პრინცებმა, გიზების მეთაურობით აღადგინეს პერონის ლიგა, რ-მაც დადო სამოკავშირეო ხელშეკრ. ესპანეთთან (1584 წ. 31 დეკ.) პრინცების ლიგისაგან დამოუკიდებლად, 1585 აღმოცენდა პარიზის ლიგა, რ-შიც შევიდნენ ფანატიკურად განწყობილი ბურჟუაზია და დემოკრ. მასები. ლიგამ მიიღო სამხ. ორგანიზაცია, მას სათავეში ედგა პარიზის 16 უბნის წარმომადგენელთაგან შექმნილი „16-ის კომიტეტი". ჩრდ.-აღმ. და ცენტრ. საფრანგეთის თითქმის ყველა ქალაქი შეუერთდა პარიზის ლიგას, რ-იც გაერთიანდა პრინცების ლიგასთან და ასე შეიქმნა ერთიანი კათოლ. ლიგა. მან აიძულა ანრი III თავისი ედიქტებით (1585 წ. 7 და 18 ივლ.) აეკრძალა პროტესტ. კულტი, გაეუქმებინა ჰუგენოტთა სასარგებლოდ გამოცემული ყველა დეკრეტი. ჰუგენოტებს უნდა ჩამორთმეოდათ საგარანტიოდ მიცემული ციხე-ქალაქები, სამაგიეროდ, ლიგამ მიიღო საგარანტიოდ სუასონი, დიჟონი, ვერდენი და სხვა ქალაქები. ანრი ბურბონი სამეფო ტახტზე უფლებებს მოკლებულად ცხადდებოდა. დაიწყო VIII რ. ო., რ-საც „სამი ანრის ომი" ეწოდა (მთავარი ბელადების — ანრი III-ის, ანრი გიზისა და ანრი ნავარელის მიხედვით). თავდაპირველად ანრი III და ანრი გიზი ანრი ნავარელის წინააღმდეგ გაერთიანდნენ, მათი ერთობა მალე დაირღვა. პარიზის ლიგა განსაკუთრებით მტრულად განეწყო მეფის მიმართ.

1588 წ. 12—13 მაისს პარიზში დაიწყო სახალხო მღელვარება („ბარიკადების დღე"). ანრი III შარტრში გაიქცა. გიზებმა და კათოლიკეთა ლიგამ მეფეს თავიანთი მოთხოვნები წაუყენეს. ანრი III მოსაჩვენებლად სრულ დათმობაზე წავიდა. 1588 წ. 23 დეკ. ანრი III-ის ბრძანებით ანრი გიზი და მისი ძმა მოკლეს. ანტიროიალისტურმა მოძრაობამ უმაღლეს წერტილს მიაღწია. პარიზის ლიგის დემოკრ. ფრთის გავლენით ანრი III გადაყენებულად გამოცხადდა. ანრი III შეუკავშირდა ანრი ნავარელს და თავის მემკვიდრედ ცნო. გაერთიანებული ძალებით ისინი პარიზისაკენ დაიძრნენ; 1589 აგვ. ანრი III ლიგის მიერ მიგზავნილმა დომინიკელმა ბერმა ჟაკ კლემანმა მოკლა. საფრ. მეფე გახდა ანრი ნავარელი, ანრი IV-ის სახელით, მაგრამ ჩრდ. საფრანგეთმა არ ცნო იგი. შექმნილი მდგომარეობით ისარგებლა ესპ. მეფე ფილიპე II-მ და ლიგის თანხმობით 1591 პარიზში შეიყვანა ესპ. ჯარები. 1592 საფრანგეთში დაიწყო გლეხთა აჯანყება (იხ. *კროკანები*). სახ. მოძრაობის გაქანებით და ესპანელთა ინტერვენციით შეშფოთებულმა კათოლიკე თავადაზნაურებმა და ბურჟუაზიამ მეფედ ცნო ანრი ნავარელი, რ-იც 1593 ისევ დაუბრუნდა კათოლიკობას. 1594 იგი მეფედ ეკურთხა და პარიზი უბრძოლველად დაიკავა. ლიგის გავლენის ქვეშ მყოფი პროვინციები მეფემ დაიმორჩილა და გამარჯვება მოიპოვა ესპანელებზე. ანრი IV-ის მიერ 1598 გამოცემული *ნანტის ედიქტით* ჰუგენოტთა სარწმუნოებრივი მდგომარეობა მოწესრიგდა და რ. ო. დამთავრდა.

*გ. ჟორდანია.*

**რელიგიური სწავლა-განათლება,** სისტემა, რ-იც მიზნად ისახავს თეოლოგების, სას. სასწავლებელთა ღვთისმეტყველების, მასწავლებლების, მოსახლეობის რელიგიური სწავლების სპეციალისტთა აღზრდას. რელიგ. განათლება განსაკუთრებით განვითარდა ფეოდალიზმის ეპოქაში, როცა განათლების მონოპოლია ეკლესიების ხელში მოექცა. განათლებამ თეოლ. ხასიათი მიიღო, თეოლოგია ძირითად სასწ. საგნად გადაიქცა არა მარტო სასულ. და სას., არამედ ყველა სახისა და ტიპის საერო სკოლაში. რეფორმაციის ეპოქაში საერო სკოლების განვითარებამ რამდენადმე შეზღუდა მოსახლ. რელიგ. განათლება, მაგრამ სას. პირთა, თეოლოგ-სპეციალისტთა მომზადება, მოსახლ. რელიგ. სწავლება ბევრ ქვეყანაში დღემდე გრძელდება.

რ. ს.-გ-ში ძირითადი ადგილი უჭირავს საღმრთო და კანონიკური წიგნების, კერძოდ ბუდიზმში — ტიპიტაკის, ისლამში — ყურანის, ქრისტიანობაში — ბიბლიის, იუდაიზმში — თორისა და თალმუდის და სხვ. შესწავლას.

თანამედროვე ანტაგონისტურ-კლასობრივ საზ-ბაში, სადაც რელიგია იდეოლოგიის მნიშვნელოვანი შემადგენელი ნაწილია, რელიგ. სწავლება გათვალისწინებულია სასწ. გეგმითა და პროგრამით; შექმნილია სასწ. დაწესებულებათა მთელი სისტემა: ბუდიზმის სამყაროში — სამონასტრო სკოლები, მუსლ. ქვეყნებში — მეჩეთებში და მეჩეთებთან არსებული ყურანის სკოლები, ქრისტ. სამყაროში — საკათედრო სკოლები (ტაძრებთან და ეკლესიებთან); ამის გარდა არის სასწავლებლები, სადაც სხვა საგნებთან ერთად ასწავლიან რელიგიას.

რელიეფი. ლომის გამოსახულება ქასაგინის ტაძრის სამთაღიანი შესასვლელის სვეტისთავზე. ფრაგმენტი. X ს. II ნახევარი.



რ. ს.-გ. ფართო მასშტაბით ხორციელდება აღმოსავლეთის სახელმწიფოთა უმრავლესობაში და სამხრ.-აღმ. აზიაში (ისლამი, ბუდიზმი ისწავლება ყველა საფეხურის ზოგადსაგანმან. სკოლაში, უნ-ტებსა და ინ-ტებში. არის სპეც. ბუდისტური და მუსლ. სასწავლებლები).

თანამედროვე ქრისტ. თეოლ. განათლება ვითარდება 3 ძირითადი კონფესიური სარწმუნოების — კათოლიციზმის, მართლმადიდებლობისა და პროტესტანტიზმის ბაზაზე. რომის კათოლ. ეკლესიის სისტემაში ითვლება 53 კათოლ. უნ-ტი, 49 საუნ-ტო თეოლ. ფაკ-ტი და ინ-ტი, დღემდე შემონახულია კათოლიციზმისათვის ტრად. თეოლ., ფილოს. და კანონიკური სამართლის ფაკ-ტები. ეს უნ-ტები გაფანტულია მსოფლიოს ყველა კონტინენტის 116 ქვეყანაში (1982 ცნობით), მოქმედებს 2 ათ-ზე მეტი კათოლ. სხვადასხვა რანგის სემინარია, რ-ებიც იძლევა უმაღლეს ან საშ. რელიგ. განათლებას.

თეოლ. განათლების ერთ-ერთ ცენტრად ითვლება რომი, სადაც მოქმედებს 9 პონტიფიკური აკად., 7 პონტიფიკური უნ-ტი, 14 ინ-ტი, 18 კოლეჯი (მ. შ. რუსულიც), აგრეთვე 119 უფროსი, 277 უმცროსი რეგიონალური სემინარია და 60-ზე მეტი კოლეჯი, რ-ებიც განეკუთვნება სხვადასხვა მონასტრის ორდენს. იტალიაში რომის კათოლ. ეკლესიის გამგებლობაში შედის 4,5 ათ. ზოგადსაგან. სასწ. დაწესებულება. რელიგია, როგორც სავალდებულო საგანი, ისწავლება ევრ. ბევრ ქვეყანაში, ლათ. ამერ. ქვეყნების უმრავლესობის ყველა ტიპის სკოლებში. ფართოდ არის გავრცელებული კათოლ. სკოლები აზიისა და აფრ. მთელ რიგ ქვეყნებში. კათოლ. თეოლ. განათლების დამახასიათებელი თვისებაა მკაცრი ცენტრალიზაცია. ყველა ტიპისა და საფეხურის კათოლ. სასწავლებლებს განაგებს ვატიკანი. კათოლ. განათლების საქმეში განსაკუთრებული როლი ეკუთვნის იეზუიტთა ორდენს, ძირითადად მის ხელშია უმაღლესი და საშ. სასწავლებლების მართვაც და თეოლ. სწავლებაც. ჩვენი საუკუნის II ნახევარში იეზუიტთა ორდენმა მნიშვნელოვანი ცვლილებები შეიტანა სასწ. გეგმებში, კათოლ. სასწავლებლები აქტიურად მონაწილეობენ სახელმწ. აპარატის, შეიარაღებული ძალების, პოლიციის, კათოლ. პარტიებისა, პროფკავშირების, ქალთა, ახალგაზრდათა და სხვა ორგანიზაციების მუშაკთა მომზადებაში.

ტრად. და უკიდურესი დოგმატიკური ხასიათი აქვს მართლმადიდებლურ რ. ს.-გ-ს. სას. სასწავლებლებში ძირითადად სწავლობენ ბიბლიას და საღვთო წერილს. ყურადღება ექცევა აგრეთვე ეკუმენიზმის პრობლემებს, სხვა რელიგიებთან დიალოგის, „სოციალური მსახურების თეოლოგიის" შესწავლას. 50—60-იან წლებში მოსკ. პატრიარქატმა აღადგინა რევოლუციამდელი სას. სკოლების ტრადიცია — რელიგ. განათლებას აძლევს სხვა ავტოკეფალიის მართლმადიდებლური ეკლესიების წარმომადგენელ სტუდენტებს. მოსკ. და ლენინგრ. სას. სემინარიებში მიიღებიან საზღვარგარეთის ქვეყნების მოქალაქენი. ლენინგრ. სას. აკადემიაში სწავლობენ სტუდენტები მართლმადიდებლური აღმოსავლეთის, ე. წ. არაქალკედონური, ეკლესიებიდან; მოსკ. სას. აკადემიას აქვს სამწლიანი ასპირანტურა, რ-ის დამთავრების შემდეგ დისერტაციის დაცვის საფუძველზე თეოლ. მაგისტრის ან დოქტორის ხარისხს ანიჭებენ.

პროტესტანტულ საშ. და უმაღლეს თეოლ. განათლებას იღებენ თეოლ. კოლეჯებში, აკადემიებში, უნ-ტებში, სემინარიებში. ლუთერანულმა და დას. ევრ. სხვა პროტესტანტულმა ეკლესიებმა შექმნეს სას. სასწავლებელთა დიდი ქსელი აფრ., აზიის, ამერ. ქვეყნებში. პროტესტანტული თეოლ. განათლება არ არის ცენტრალიზებული იმიტომ, რომ პროტესტანტიზმის ყოველი განშტოება და ეკლესია ძლიერ განსხვავდება ერთმანეთისაგან. პროტესტანტული სას. სასწავლებლის სტატუსს ცალკეულ ქვეყნებში განსაზღვრავს შესაბამისი რელიგ. ორგანიზაცია.

განათლების საკუთარი სისტემა აქვს მონოფიზიტურ ეკლესიებს. ამ კონფესიის თეოლ. განათლებამ დიდი გავრცელება ვერ პოვა, ხოლო სომხ. გრიგორიანული ეკლესია, რ-საც მნიშვნელოვანი რაოდენობით ჰყავს მიმდევრები ახლო აღმოსავლეთის, ევრ. და ამერ. ქვეყნებში, მოსახლეობას რელიგ. განათლებას აძლევს საზღვარგარეთის ზოგიერთ ტაძარში, ეჩმიაძინში კი აქვს სას. აკადემია, რ-იც შედგება ორი განყ-ისაგან (აკად. და სემინარული). ღვთისმეტყველების გარდა აქ ისწავლება სომეხი ხალხის, ძველი სომხ. მუსიკის, ლიტ-რის, ხელოვნების, ხუროთმოძღვრების ისტორია; სწავლებაში ძლიერია რელიგ. დოქტრინების გავლენა.

თანამედროვე რელიგ. სწავლებაში შეაქვთ „თეოლოგიის შეთავსებულობა მეცნიერებასთან", თეოლოგიას წმენდენ ცალკეული დოგმებისაგან, არის ცდები განახლონ თეოლ. განათლების სტრუქტურა მასში მეცნ. დისციპლინების შეტანის გზით. ამავე დროს მთელი რიგი კონფესიები აძლიერებენ თავიანთ რეაქციულ გავლენას. მაგ., ისრაელში მთელი განათლება ატარებს რეაქციულ რელიგ.-მისტ. და სიონისტურ ხასიათს; აქ სახელმწ. სკოლებშიც კი სავალდებულო წესით ასწავლიან ბიბლიურ ძვ. აღთქმას, თორასა და თალმუდს. რ. ს.- გ. მთელი მსოფლიოს მასშტაბით კრიზისს განიცდის. სასწავლებლებში მსურველთა კონტინგენტი ყოველწლიურად მცირდება, ბევრი კურსდამთავრებული უარს ამბობს ღვთისმსახურების თანამდებობაზე.

სსრკ-ში ოქტ. რევ. შემდეგ ეკლესია გამოეყო სახელმწიფოს, ხოლო სკოლა — ეკლესიას; ყველა ტიპისა და საფეხურის სახელმწ. და საზ. სასწავლებლებში აიკრძალა რელიგ. სწავლება. სოციალ. ქვეყნების (ბულგარეთი, ჩეხოსლოვაკია, იუგოსლავია და სხვ.) სახელმწ. სკოლებში დაკანონდა, რომ რელიგია არ ისწავლებოდეს.

*ლიტ.*: Маркс К. и Энгельс Ф., Об атеизме, религии и церкви, М., 1971; Никольский Н. М., Избр. произведения по истории религии, М., 1974.

**რელიეფი** (ფრანგ. relief<ლათ. relevo — მაღლა ვწევ) (გეოგრ.), ხმელეთის ზედაპირის, ოკეანისა და ზღვის ფსკერის უსწორმასწორობათა ერთობლიობა, რ-იც წარმოიქმნება ენდოგენური და ეგზოგენური ძალების დედამიწის ქერქზე მოქმედებით და მოიცავს განსხვავებული სიდიდის, წარმოშობის, ასაკისა და განვითარების ისტორიის მქონე ფორმებს. რ-ის ფორმები არის დადებითი (მაღლობი, ქედი და სხვ.) და უარყოფითი (ქვაბული, მდინარის ხეობა და სხვ.). ფორმათა სიდიდის მიხედვით გამოყოფენ: მეგარელიეფს (კონტინენტები, ოკეანის საგები და სხვა პლანეტური ფორმები, აგრეთვე მთათა სისტემები, ვაკე მხარეები და სხვ.), მაკრორელიეფს (ქედები, ზეგნები, ვაკეები და სხვ.), მეზორელიეფს (ხეობები, ხრამები, ბორცვები და სხვ.), მიკრორელიეფს (კარსტული ძაბრები, ველის დუბეები და სხვ.), ნანორელიეფს (მცირე ღარტაფები, ტერმიტული ნაგებობანი და სხვ.). რ-ის ასეთი დაყოფა პირობითია.

ენდოგენური პროცესების უპირატესი ზეგავლენით წარმოიქმნება პლანეტური მასშტაბის უსწორმასწორობანი — *მორფოსტრუქტურები*. ეგზოგენური პროცესების

შედეგად ხდება მორფოსტრუქტურების ნგრევა, დანაწევრება, ხმელეთის ზედაპირის გადარეცხვა და რ-ის მცირე ფორმების — *მორფოსკულპტურების* — წარმოქმნა. ეს პროცესები დედამიწის ზედაპირზე ერთდროულად, მაგრამ დროსა და სივრცეში განსხვავებული სიძლიერით მოქმედებს. დედამიწის ქერქის მოძრაობით განპირობებული რ-ის დიდი ელემენტების უმეტესობა განვითარდა მეზო-კაინოზოურ ეპოქაში, მაგრამ მისი ზედაპირის თანამედროვე სახით ჩამოყალიბებაში უდიდესი როლი შეასრულა ტექტონიკურმა მოძრაობებმა ნეოგენურსა და ანთროპოგენურ პერიოდებში.

ტექტონ. მოძრაობა ორგვარია — დადებითი და უარყოფითი. დადებითი მოძრაობის (აზევების) სიჭარბე, გარეგანი ძალების მოქმედებასთან შედარებით, იწვევს რ-ის ამაღლებას და დენუდაციის გაძლიერებას. ასეთ მოძრაობას უმთავრესად განიცდიან ახალგაზრდა მთები (მაგ., კავკასიონი, ჰიმალაი, პამირი). ნგრევითი პროცესის სიჭარბე იწვევს რ-ის დადაბლებას, ეროზიული და დენუდაციური პროცესების შენელებას (მაგ., ურალი, ყაზახეთის წვრილგორაკების ცალკეული მასივები). უარყოფითი მოძრაობის (ტექტონ. დაძირვის) დროს ძლიერდება ჩამორეცხილი მასალის დალექვა, აკუმულაცია. რ-ის ფორმირებაში აქტიურად მონაწილეობს აგრეთვე ადამიანი (იხ. *ანთროპოგენური რელიეფი*).

მორფოსკულპტურული ფორმების განვითარება დიდად არის დამოკიდებული ადგილ. ჰავაზე. ამიტომ მათი განლაგება დედამიწის ზურგზე ემორჩილება გეოგრ. ზონალურობის კანონს. ვაკეზე მკაფიოდ არის გამოსახული მორფოკლიმ. ზონები, რ-ებიც შეესაბამება თანამედროვე ეგზოგენური პროცესების ტერიტ. დიფერენციაციას. მთაში ადგილი აქვს ვერტ. მორფოლ. ზონალურობას ანუ სარტყლურობას.

რ-ის გენეტური ტიპის დადგენა *გეომორფოლოგიის* ერთ-ერთი აქტუალური პრობლემაა. რ-ის გ ე ნ ე ტ უ რ ი ტ ი პ ი ეწოდება ელემენტარული ფორმების კომპლექსს, რ-ისთვისაც დამახასიათებელია გარეგნული და გენეტური ერთგვაროვნება.

*გ. დევდარიანი.*

**რელიეფი,** სკულპტურული გამოსახულება სიბრტყეზე. რ-ის დამახასიათებელი გამომსახველობითი საშუალებები—კომპოზიციის გაშლა სიბრტყეზე, პერსპექტიული აგებისა და მოცულობების სიმრგვლის ილუზიის შექმნის შესაძლებლობა, ფორმირების ნატიფი მოდელირება — შესაძლებელს ხდის რ-ში აისახოს მრავალფიგურიანი სცენები, აგრეთვე არქიტ. და პეიზაჟური მოტივები. რ. ხშირად ჩართულია კედლის, კამარის, სკულპტურული ძეგლისა და სხვ. კომპოზიციებში; იგი, შესაძლებელია, დამოუკიდებელი დაზგური ნაწარმოებიც იყოს.

გაარჩევენ ჩაღრმავებულ და ამობურცულ რ-ებს. ჩ ა ღ რ მ ა ვ ე ბ უ ლ ი რ. (ე. წ. ჰოილანოგლიფი) გავრცელებული იყო ძვ. ეგვ. არქიტექტურაში, აგრეთვე ძვ. აღმოსავლეთის და ანტ. გლიპტიკაში. ა მ ო ბ უ რ ც უ ლ რ-ში განარჩევენ *ბარელიეფსა* და *მორელიეფს*, რ-იც უფრო მეტად არის გავრცელებული; იგი ცნობილი იყო პალეოლითის ეპოქაში, მოგვიანებით — ძვ. ეგვ., ასურეთის, ინდ., ჩინ., განსაკუთრებით ანტ. ხელოვნებაში, *რენესანსის* ეპოქაში, აგრეთვე მოგვიანო ხანის ქანდაკებაში. ქ ა რ თ უ ლ ს ა ხ ვ ი თ ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა შ ი რ-ით შემკული ნივთები ბრინჯაოს ხანიდან არის ცნობილი. განსაკუთრებით აღსანიშნავია თრიალეთში მოპოვებული და ე. წ. კოლხური ყობანური კულტურის არქეოლ. მასალა. მრავალფეროვანია ანტ. ხანის რ-ც. ქრისტიანობის დამკვიდრების შემდეგ იწყება რელიეფური ქანდაკების განვითარების ახ. ეტაპი, რ-იც კულმინაციას აღწევს XI ს-ში. ადრეულ ძეგლთაგან განსაკუთრებით აღსანიშნავია ბოლნისის სიონის (V ს.), მცხეთის ჯვრის (VI—VII სს. მიჯნა), უსანეთის სტელის (VIII—IX სს. მიჯნა), აშოტ კურაპალატის (ოპიზა, IX ს.) და აშოტ კუხის (ტბეთი, X ს.) რელიეფური გამოსახულებანი, ქოროღოს ეკლესიის (X ს.), ხახულის (X ს.), ოშკის (X ს.), სამთავისის (XI ს.), სვეტიცხოვლის (XI ს.), ნიკორწმინდის (XI ს.) და სხვ. ტაძართა რ-ები. VIII—IX სს. და X ს. I ნახ. რ-ები ანტ. პლასტიკის ტრადიციებისაგან სრულ დაშორებას მოწმობს — დამახასიათებელია სიბრტყიანობა, პირობითი პროპორციები, სხეულის ცალკეულ ნაწილთა გამოყოფა სიდიდის მხრივ, ხაზოვნება და ორნამენტულობა. X ს. დასასრულსა და განსაკუთრებით XI ს-ში ისახება სხეულთა პლასტიკური დამუშავებისა და მოცულობის გადმოცემის ამოცანები, რ-ებიც ყველაზე მკაფიო ხორცშესხმას ჰპოვებს, გარდა საფასადო რელიეფებისა, ქვის კანკელთა რელიეფებში (საფარის, ხოვლეს, შიო-მღვიმის კანკელები). XI ს. II ნახევრიდან რ-ის ხელოვნება კარგავს წინანდელ მნიშვნელობას, თუმცა მას კვლავ მიმართავენ ქართ. ხელოვნების განვითარების სხვადასხვა საფეხურზე. თანამედროვე ქართ. ხელოვნებაში აღსანიშნავია ი. ნიკოლაძის, თ. აბაკელიას, გ. სესიაშვილის, ე. ამაშუკელის, გ. გაბაშვილის, ა. გორგაძის, კ. გურულის, გ. ოჩიაურის, ი. ოჩიაურის, გ. მიქაძის, ა. რატიანის და სხვ. რ-ები.

*ლიტ.*: Аладашвили Н. А., Монументальная скульптура Грузии. Фигурные рельефы V—XI веков, М., 1977; Шмерлинг Р. О., Малые формы в архитектуре средневековой Грузии, Тб., 1962.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ.368—69.

**რელიეფის რუკები,** რუკები, რ-ებიც ასახავს ხმელეთის ზედაპირისა და ოკეანის (ზღვის) ფსკერის *რელიეფს*. რ. რ-ის ყველაზე გავრცელებული და მნიშვნელოვანი სახეობებია *ჰიფსომეტრიული რუკა*, *ბათიმეტრიული რუკა* და გ ე ო მ ო რ ფ ო ლ ო გ ი უ რ ი რ უ კ ე ბ ი, რ-ებზეც პირობითი ნიშნებით აღნიშნულია რელიეფის ფორმები, მითითებულია მათი გენეზისი და ასაკი. არსებობს მ ო რ ფ ო მ ე ტ რ ი უ ლ ი რ უ კ ე ბ ი, რ-ებზეც ასახულია რელიეფის დანაწევრების სიღრმის, სიხშირისა და კალთების დახრილობის ოდენობრივი მონაცემები. არის აგრეთვე მ ო რ ფ ო გ რ ა ფ ი უ ლ ი რ უ კ ე ბ ი, რ-ებზეც სხვადასხვა კარტოგრაფიული საშუალებებით გამოსახულია რელიეფის გარეგანი სახე.

**რელიკვარიუმი** (გვიანდ. ლათ. reliquarium), რელიკვიების შესანახავად განკუთვნილი სათავსი. დამახასიათებელია უმთავრესად ქრისტ. კულტისათვის, რ-ებიც ცნობილია III ს-იდან, გავრცელდა ძირითადად დას. ევროპაში, ნაკლებად — ბიზანტიასა და ძვ. რუსეთში. მათი ფორმა მეტად მრავალფეროვანია — მცირე ზომის ჭურჭლიდან დაწყებული მოზრდილი სკივრებით გათავებული. რ-ების მასალად იყენებდნენ კეთილშობილ ლითონებს, სპილოს ძვალს, ხეს. მრავალი მათგანი შემკულია ძვირფასი თვლებით, ჩამოსხმული ან ამოკვეთილი ორნამენტით, სხვადასხვა გამოსახულებით.

რელიკვარიუმი. სამი მოგვის რელიკვარიუმი. ბრინჯაო. ძვირფასი ქვები. დაახლ. 1200. ნიკოლოზ ვერდენელის სახელოსნო. ტაძარი. კელნი.

**რელიკვია** (ლათ. reliquiae — ნარჩენები, ნეშტი), რელიგიური თაყვანისცემის საგანი (ჩვეულებრივ, „წმინდანთა ნაშთები: „წმინდა" ნაწილები, ტანსაცმელი და სხვ.), რ-საც ეკლესია სასწაულმოქმედ ძალას მიაწერს. რ-ის თაყვანისცემა პირველყოფილი რწმენიდან იღებს სათავეს. განსაკუთრებით გავრცელდა ქრისტიანობაში. XI—XIII სს-ში აღმ-იდან ჯვაროსანთა ლაშქრობების დროს ჩამოიტანეს მრავალი „წმინდა" საგანი. გადატანითი მნიშვნელობით, ნივთი, რ-საც ინახავენ როგორც განსაკუთრებით ძვირფას სახსოვარს. მაგ., ისტ. რ., საოჯახო რ.

*ლიტ.*: О святых мощах. Сб. материалов, М., 1961; Румянцев Н., Великий шантаж. Мощи ветхозаветных и новозаветных героев, 5 изд., М., [1932].

**რელიქტები** (ლათ. relictum — ნარჩენი, ნაშთი), წარსულ გეოლოგიურ ეპოქებში ფართოდ გავრცელებული ფლორისა და ფაუნის გადმონაშთი მცენარეებისა და ცხოველების სახეობები. რ. შემონახულია მათი ფართო გავრცელების ეპოქისდროინდელი პირობების მსგავს გარემოში. მ ე ს ა მ ე უ ლ ი რ-ია კოლხეთში გავრცელებული ძელქვა, წაბლი, კავკასიური გველგესლა, თალიშში—რკინის ხე, ვოლგისა და ურალის აუზში — მთიხვი. *მყინვარულ რელიქტებს* ეკუთვნის მცენარეთა და ცხოველთა სახეობები, რ-ებიც მოცემული ტერიტ. ცალკეულ იზოლირებულ ადგილებში შემორჩნენ გამყინვარების ეპოქიდან (მაგ., ტუნდრაში ირმის ხავსი, ჯუჯა არყის ხე და სხვ.). არქტიკაში ამჟამად გვხდება ტყის რ. რელიქტური სახეობა შეიძლება გავრცელებული იყოს მთელი არეალის ფარგლებში ან მის ნაწილში, რ-იც მოწყვეტილია ძირითად არეალს. განარჩევენ აგრეთვე ფ ს ე ვ დ ო რ ე ლ ი ქ ტ ე ბ ს — სახეობებს, რ-ებიც შემორჩნენ ადრინდელი, უფრო ფართო არეალის მხოლოდ ცალკეულ უბნებზე. ასეთია, მაგ., კავკასიაში გავრცელებული ზოგიერთი მღრღნელი და ქვეწარმავალი.

*ტ. ელიაშვილი.*

**რელიქტური გამოსხივება,** ელექტრომაგნიტური გამოსხივება, რ-ითაც სავსეა სამყარო. რ. გ. არსებობდა სამყაროს გაფართოების საწყის სტადიაზე და ასრულებდა მნიშვნელოვან როლს მის ევოლუციაში. რ. გ. წარმოადგენს სამყაროს წარსულის შესახებ ინფორმაციის უნიკალურ წყაროს. მისი სპექტრი შეესაბამება 2,7 K ტემპ-რის მქონე აბსოლუტურად შავი სხეულის გამოსხივებას და თანაბრად ინტენსიურია ნებისმიერი მიმართულებით. სამყაროში ყოველ ატომზე მოდის რ. გ-ის $10^8$ ფოტონი. *სმ*-იან და *დმ*-იან დიაპაზონში რ. გ-ზე დაკვირვება შესაძლებელია დედამიწიდან, ხოლო უფრო მოკლე დიაპაზონში — მხოლოდ ატმოსფეროს ფარგლებს გარედან (ბალონებზე ან რაკეტებზე დადგმული აპარატურის საშუალებით).

რ. გ-ის აღმოჩენამ დაადასტურა გ. გამოვის ჰიპოთეზა, რ-ის მიხედვით სამყაროს განვითარების დასაწყისში ახასიათებდა მაღალი სიმკვრივე და ტემპ-რა, რაც საკმარისი იყო მსუბუქი ელემენტების სინთეზისათვის. იმ ეპოქის სითბური გამოსხივების ნაშთია რ. გ. იგი ამჟამადაც მნიშვნელოვან როლს ასრულებს სამყაროში მიმდინარე მრავალ პროცესში. მაგ., მაღალი ენერგიის მქონე ნაწილაკების მიერ რ. გ-ის ფოტონების გაბნევისას წარმოიშობა რენტგენული გამოსხივება, ჩნდება π-მეზონები, შესაძლებელია ატომბირთვების გახლეჩა და სხვა.

რ. გ-ის გამოკვლევა ფასეულია კოსმოგონიისა და კოსმოლოგიისათვის. იგი შესაძლებლობას იძლევა დავადგინოთ სამყაროს ერთიანი თვისებები.

რ. გ-ის ველის მიმართ მზის სისტემა მოძრაობს მერწყულის თანავარსკვლავედისაკენ 390 *კმ/წმ* სიჩქარით.

*ლიტ.*: საბაშვილი შ., სამყაროს საინტერესო ობიექტები, თბ., 1976. *რ. კილაძე.*

**რელსდამგები,** სალიანდაგო მანქანა, რ-იც განკუთვნილია რკინიგზის რელსების

რელიქტური გამოსხივების სპექტრი. უწყვეტი წირი — 2,7 K ტემპერატურის მქონე აბსოლუტურად შავი სხეულის გამოსხივების სპექტრი; I—გამოსხივების ინტენსიურობა (ერგ/სმ². წმ. სტერ. ჰც); λ—ტალღის სიგრძე; წყვეტილი ხაზი—რადიოგალაქტიკების გამოსხივება.




რელსის წრედი, რელსის წრედის სქემა. $I_c$— სასიგნალო დენი; სბ — სალიანდაგო ბატარეა; სრ— სალიანდაგო რელე; სპ—საიზოლაციო პირაპირი.




რელსი. სტანდარტული რკინიგზის რელსის პროფილი: H—სიმაღლე; B—ძირის სიგანე; f — ძირის სიმაღლე; t—ძირის სისქე; h—თავის სიმაღლე; ბგ — თავის სიგანე მისი ძირის მიხედვით; ბფ—თავის სიგანე მისი ზედის მიხედვით; l—ყელის მინიმალური სიგანე.



ე. რემარკი.

შესაცვლელად. მანქანის ბაზაა ოთხღერძიანი პლატფორმა. პლატფორმის ბოლოებზე დაყენებულია 2 პორტალი, რ-ებზეც მოთავსებულია ისარი, მართვის კაბინა და ელექტროსადგური. ისარზე გადაადგილდება ურიკა, რ-საც აქვს გადასაძრავებელი და ამწე მექანიზმები. ამწე მექანიზმების სატვირთო ბაგირებზე ჩამოკიდებულია რელსების სატაცი მარწუხებიანი ტრავერსა. ლიანდაგიდან ერთდროულად იხსნება 2 რელსი და გადაიტანება პლატფორმის, გორგოლაჭოვან ტრანსპორტიორზე, ხოლო ახ. რელსები ლაგდება მოხსნილის ნაცვლად ლიანდაგში. რელსების განივი მიმართულებით დატვირთვა-განტვირთვისათვის რ-ის შუა ნაწილი ურიკასთან ერთად შეიძლება მობრუნდეს საპირისპირო წრეზე.

**რელსი** [ინგლ. rails (მრ. რ.) < ლათ. regula — სწორი ჯოხი, ძელაკი, თამასა], ფოლადის პროფილირებული ნაგლინი ნაკეთობა ზოლის სახისა; განკუთვნილია რკინიგზისა და მეტროპოლიტენის მოძრავი შედგენილობის, ტრამვაის, მაღაროს ტრანსპ. და მონორელსიანი გზების ლოკომოტივებისა და ვაგონეტების, ამწეების ურიკების, ამწეების და სხვა მოძრავი, საბრუნი და მბრუნავი კონსტრუქციების სამოძრაოდ.

რკინიგზების რ-ები *ლიანდაგის ზედა ნაშენის* ელემენტებია. ერთმანეთთან დაკავშირებული, საყრდენებზე დაწყობილი და მათზე დამაგრებული რ-ები ქმნიან *რელსის ლიანდს*. სსრკ-ში მიღებულია რ-ების 4 ტიპი: რ43, რ50, რ65 და რ75. (1 *მ*-ის დამრგვალებული მასის მიხედვით). რ-ის პროფილი (ნახ.) I -ებრი კოჭის მსგავსია, ზომები რეგლამენტებულია სახელმწ. სტანდარტით. საზღვარგარეთ დამზადებული რ-ები განსხვავდება სსრკში გამოშვებული რ-ებისაგან, მაგრამ მათი პროფილიც ძირითადად I -ებრი კოჭის მსგავსია.

ტრამვაის რ-ები რკინიგზის რ-ების ანალოგიურია, მაგრამ მათ აქვთ ღარიანი პროფილი და განსხვავდებიან დიდი სიმაღლითა და განივი კვეთის დიდი ფართობით. მაღაროს ტრანსპორტის, მოძრავი ამწეების და მათი მექანიზმების, საბრუნი და მბრუნავი კონსტრუქციებისათვის და სხვ. იყენებენ რკინიგზის რ-ებზე უფრო მსუბუქ რ-ებს, ზოგ შემთხვევაში — სპეც. პროფილისას.

**რელსის ლიანდი,** ერთმანეთისაგან განსაზღვრული მანძილით დაცილებული ორი რელსი (რელსის ძაფი), რ-ებიც რკინიგზის ლიანდაგის სარელსო სამაგრებით არის დამაგრებული საყრდენებზე (შპალებზე). მსოფლიოს რკინიგზების უმეტესობის რ. ლ-ის სიგანე 1435 *მმ*-ია, სსრკ-ში — 1520 *მმ*. სწორ უბნებზე ორი რელსი ერთ დონეზე უნდა იყოს (±4 *მმ*). მრუდე უბნებზე ლიანდაგის გარე რელსი შიგაზე უფრო ამაღლებულია რელსის ორივე ძაფზე თანაბარი დატვირთვის უზრუნველსაყოფად, გარე რელსზე თვლების გვერდითი წნევის შესამცირებლად, მგზავრებზე ჩაუქრობელი ძორის. აჩქარებების ზემოქმედების შესამცირებლად. ნორმალური (ფართო) რკინიგზის რ. ლ-ის გარდა არსებობს ე. წ. რელსის ვიწრო ლიანდი (იხ. *ვიწროლიანდიანი რკინიგზა*).

**რელსის წრედი** (რწ), რკინიგზის ხაზის იზოლირებული უბანი, რკინიგზის ავტომატიკისა და ტელემექანიკის სისტემის ელემენტი, რ-შიც დენის გამტარებია რელსის ძაფები. ასეთი უბნები, რ-ებსაც ბლოკუბნებს (ნახ.) უწოდებენ, სალიანდაგო გადამწოდებია, ისინი ამოქმედებენ მოძრავი შედგენილობის თვლების ზემოქმედებით და უზრუნველყოფენ კავშირს მოძრავ შედგენილობასა და მართვის მოწყობილობებს (რკინიგზის ისრები და სიგნალები) შორის. როცა რ. წ. მოძრავი შედგენილობისაგან თავისუფალია, სალიანდაგო ბატარეის (სბ) დენი გაივლის სალიანდაგო რელეს (სრ), რ-ის კონტაქტები ჩართავს შუქნიშნის ნებართვის (მწვანე) ნათურის კვების წრედს. როცა მოძრავი შედგენილობის წყვილთვალი შედგება რ. წ-ზე, სალიანდაგო რელე დაიშუნტება, მისი ღუზა დაეშვება, რის შედეგადაც შუქნიშნზე მწვანე შუქი ჩაქრება და ამკრძალავი (წითელი ან წითელ-ყვითელი) ნათურა აინთება.

**რელსშესადუღი მანქანა,** მანქანა, რ-ის დანიშნულებაა უპირაპირო ლიანდაგის დასაგებად განკუთვნილი რელსების გრძელ მონაკვეთებად შედუღება (ელექტროკონტაქტური შედუღებით). განასხვავებენ სტაციონარულსა და მოძრავ რ. მ-ს. სტაციონარულ პირობებში რელსებს შეადუღებენ ნაკადურ ხაზზე, რ-შიც შედის გაღუნული რელსების გასასწორებელი, თიის მოსაცილებელი, დეფექტიანი ადგილების ამოსაჭრელი ჩარხები, ელექტროსაშედუღებლო მანქანა; პირაპირების მექანიკურად და თერმულად დასამუშავებელი და მათი ხარისხის შესამოწმებელი დანადგარები. მოძრავ რ. მ-ს (ნახ.) ამონტაჟებენ ოთხღერძიან პლატფორმაზე, რ-ზეც დაყენებულია 2 П-ებრი ისრიანი მოქანავე ჩარჩო. ისრისქვედა კოჭზე გადაადგილდება 2 ტელფერი, რ-ებზეც ჩამოკიდებულია ელექტროსაშედუღებლო თავები. რ. მ-ს რელსების მისატარებლად აქვს 3 ჯალამბარი.

**რემარკა** (ფრანგ. remarque), დრამატული ნაწარმოების ტექსტში ჩართული ავტორისეული მითითება, რ-ის საშუალებით ავტორი მოკლედ აღწერს მოქმედების ადგილს, გარემოს, ახასიათებს პერსონაჟის გარეგნობას ან მის ხასიათსა და საზ. მდგომარეობას. ზოგჯერ გვხვდება გავრცობილი სახითაც (მაგ., ბ. შოუს პიესებში ისინი მოცულობით პიესის თითქმის ერთ მესამედს შეადგენენ). რ-ები განსაკუთრებით დეტალიზებულია ნატურალისტურ დრამაში.

**რემარკა** გ რ ა ვ ი უ რ ა შ ი, ანაბეჭდის არეზე მოთავსებული მცირე ზომის გამოსახულება, რ-იც მეტწილად სიუჟეტურად არ არის დამოკიდებული გრავიურასთან. თავდაპირველად რ. საგრავიურო დაფაზე იარაღის გამოცდის შედეგი იყო. ზოგჯერ რ. დამოუკიდებელ მხატვრულ მნიშვნელობას იძენს, ავსებს ძირითად გამოსახულებას.

**რემარკი** (Remarque) ერიხ მარია (ნამდვილი გვარი და სახელი ერიხ პაულ რემარკი, Remark) (22. VI. 1898, ოსნაბრიუკი, — 26. IX. 1970, ლოკარნო, შვეიცარია), გერმანელი მწერალი. 1933 ნაცისტებმა საჯაროდ დაწვეს მისი წიგნები. რ-ის რეპორტაჟულ-ფელეტონურ რომანებში ძირითადად სამი თემაა განხილული: ომის საშინელებანი, ჯარისკაცთა ფრონტული ცხოვრება („დასავლეთის ფრონტი უცვლელია", 1929; „ჟამი სიცოცხლისა და ჟამი სიკვდილისა", 1954); ომიდან დაბრუნებული, სულიერად და ფიზიკურად დასახიჩრებული „დაკარგული თაობის" გაჭირვებული ცხოვრება, ინფლაცია, უმუშევრობა („გზა შინისაკენ", 1931; „სამი ამხანაგი", 1938; „შავი ობელისკი", 1956; „ზეცას არა ჰყავს ფავორიტები", 1961; „აჩრდილები სამოთხეში", გამოქვეყნდა 1971); ანტიფაშისტური ემიგრაციის ძალუმამადური ცხოვრება უცხოეთში („გიყვარდეს შ მოყვასი შენი", 1940; „ტრიუმფალური თაღი", 1946; „ლისაბონის ღამე", 1962). რომანთა ამავე ჯგუფს მიეკუთვნება „სიცოცხლის ნაპერწკალი" (1952) და პიესა „უკანასკნელი სადგური" (1956). რ. რომანებში მიმართავს რამდენადმე ტრივიალურ-ბულვარული ლიტ-რის სენსაციურ, სენტიმენტალურ და მელოდრამატულ ხერხებს; ნიშანდობლივია მოდურად შეფერილი „სიცოცხლის ფილოსოფიით" გამსჭვალული დიალოგები, მახვილი თვალით შემჩნეული ზედაპირული დეტალები, თხრობის ცოცხალი, დაძაბული მანერა.

*თხზ.*: დასავლეთის ფრონტი უცვლელია, თბ., 1931 (კ. გამსახურდიას თარგმანი); ნაპერწკლები სიცოცხლე, თბ., 1977; ჟამი სიცოცხლისა და ჟამი სიკვდილისა, თბ., 1960; სამი მეგობარი, თბ., 1973.

*ლიტ.*: კ ა კ ა ბ ა ძ ე ნ., ერიხ მარია რემარკი, მის წგნ.: ნარკვევები მეოცე საუკუნის გერმანული ლიტერატურიდან, [წ.] 1, თბ., 1964. *ნ. კაკაბაძე.*

**რემბო** (Rimbaud) ჟან ნიკოლა არტიურ (20. X. 1854, შარლევილი,— 10. XI. 1891, მარსელი), ფრანგი პოეტი. აღიზარდა მეშჩანურ ოჯახში; ლიცეუმში სწავლა არ დაუმთავრებია. მისი მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა პარნასელთა ათეიზმმა, წარმართულმა ტრადიციებმა, ჰიუგოს ანტიბონაპარტისტულმა ლირიკამ და, განსაკუთრებით, ბოდლერის პოეზიამ. დაახლოებული იყო პ. ვერლენთან, მასთან ერთად იმოგზაურა ბელგიასა და ინგლისში. 1874-იდან, როცა მათ შორის განხეთქილება მოხდა, მოხეტიალე ცხოვრებას ეწეოდა. რ-ს პირველი ლექსები 1869–70 გამოქვეყნდა. მისი ადრეული პოეზია დაკავშირებული იყო პროგრ. რომანტიზმის ტრადიციებთან; მკვეთრი იყო ანტირელიგ. ათეისტური მოტივები, სატირა, ჩანდა რეალისტური სახეები, ფსიქოლოგიზმი, პოლიტ. თემატიკა („თოხმოცდათორმეტ წელს დაცემულები", „ბოროტება", „მჭედელი", „პარიზის საომარი ჰიმნი", „პარიზული ორგია ანუ პარიზი კვლავ სახლდება", „ჟან მარის ხელები", 1871, „ალალმართლები", „მოწყალების დები", „პირველი ზიარებები", „სჭირდება კი ჩემს გულს სისხლის ტბები?", 1872 და სხვ.). 1872–73 რ-მ შექმნა მნიშვნელოვანი სიმბოლისტური ნაწარმოებები: „მთვრალი ხომალდი", „ხმოვნები" და პროზაული ლექსების კრებ. „განათებები" (გამოქვეყნდა 1886), რ-შიც შეიმჩნეოდა აგრეთვე სიმბოლიზმისა და დეკადანსის თანაარსებობა, წაშლილი იყო ობიექტური ზღვარი გარე სამყაროსა და ცნობიერების სამყაროს, ახლანდელს, წარსულსა და მომავალს შორის, აღქმასა და წარმოდგენას შორის. სიმბოლისტური პერიოდის დაგვირგვინება იყო „ჯოჯოხეთს შთასვლა" (1873), რ-იც შეიცავს შესავალს, სამ ლირიკულ აღსარებას („ცუდი სისხლი", „ჯოჯოხეთში გატარებული ღამე", „ბოდვა. სიტყვიერი ალქიმია"), ოთხ პროზაულ ლექსს („შეუძლებელი", „ელვა", „დილა", „მშვიდობით"). ლირ. აღსარებანი დაწერილია მონოლოგის ფორმით, ალოგიკურია და ბნელ ფანტასმაგორიას შეიცავს. შემოქმედების უკანასკნელ პერიოდში მის ლექსებში გაძლიერდა წმინდა ფორმალისტური ძიებები, აზრის უგულებელყოფა („უკანასკნელი ლექსები", 1872; „ბედნიერება", „ყველაზე მაღალი კოშკის სიმღერა", „ოქროს საუკუნე", „მარადისობა").



რელსშესადუღი მანქანა. П-ებრი ჩარჩოიანი მოძრავი რელსშესადუღი მანქანა.

რ-ს-ს ვერლიბრის ერთ-ერთ შემოქმედად მიიჩნევენ. მის პოეზიაში განსაკუთრებულ ყურადღებას იქცევს ენობრივი გამომსახველობა; რ-ს პოეტური ენა გამდიდრებული და გაართულებულია სასაუბრო გამოთქმებით, ვულგარიზმებით, ზოგჯერ მწიგნობრულიი და სამეცნ. ტერმინებით, ლათინიზმებით.

რ-ს-ს პოეზიას საქართველოში უკვე XIX ს. დაასასრ. იცნობდნენ, განსაკუთრებული ყურადღება მისადმი გამოიჩინეს ცისფერყანწელებმა; ქართ. პრესაში რ-ს შესახებ იწერებოდა სტატიები, იბეჭდებოდა მისი ლექსების თარგმანები. პ. იაშვილმა თარგმნა „მთვრალი ხომალდი".

*თხზ.*: Œuvres, [2 éd.], P., [1964]; 1966; Стихотворения, М., 1960.

*ლიტ.*: История французской литературы, т. 3, М., 1959. *გ. ბუაჩიძე.*

**რემბრანდტი ჰარმენს ვან რეინ** (Remhbrandt Harmenz van Rijn). (15. VII. 1606, ლეიდენი, — 4. X. 1669, ამსტერდამი), ჰოლანდიელი ფერმწერი, გრაფიკოსი, ოფორტისტი. დაიბადა მეწისქვილის ოჯახში. ფერწერას სწავლობდა ი. ვან სვანენბიურხთან (ლეიდენი, დაახლ. 1620—23) და პ. ლასტმანთან (ამსტერდამი, 1623). 1632-იდან გარდაცვალებამდე ამსტერდამში ცხოვრობდა. რ-ის შემოქმედება ჩამოყალიბდა ჰოლანდ. ხელოვნ. უმაღლესი აყვავების პერიოდში, როდესაც ქვეყანამ თავი დააღწია ფეოდ. ესპ. ბატონობის უღელს. ევრ. ფეოდ.-კათოლიკური ქვეყნების ხელოვნებისაგან განსხვავებით, XVII ს. ჰოლანდ. ფერწერა განმსჭვალული იყო დემოკრ. სულისკვეთებით, მის საგანს წარმოადგენდა რეალური ბუნება და უბრალო ადამიანების ყოველდღიური ცხოვრება. რ-ის შემოქმედებაში განსაკუთრებული სისრულითა და სიღრმით გამომჟღავნდა ინტერესი ადამიანის სულიერი სამყაროსადმი. პორტრეტებით და კომპოზ. სურათებით, რ-თა სიუჟეტი ხშირად საღმრთო წერილიდან არის აღებული, რ. წარმოგვიდგება როგორც რეალისტი მხატვარი, ჰუმანისტი, ღრმა ფსიქოლოგი, ფერწერისა და შუქჩრდილის შეუდარებელი ოსტატი. თემატიკური დიაპაზონით რ. ყველა თავის თანამედროვე ჰოლანდ. მხატვარს აღემატება. ლეიდენის პერიოდის ნამუშევრები (უმეტესად ავტოპორტრეტები, მახლობელთა პორტრეტები, სურათები ბიბლ. თემებზე) ჯერ კიდევ მოკლებულია სიღრმეს; რ-ს იზიდავს გარეგნული ეფექტები, მაგრამ თავს იჩენს მხატვრის განსაკუთრებული ინტერესი ადამიანის ხასიათის გამოკვეთისა და შუქჩრდილის პრობლემებისადმი. ადრინდ. ოფორტებზე ასახულია ხალხ. ცხოვრების სცენები, გამოსახული არიან გლეხები, მათხოვრები, მაწანწალები. ამსტერდამში ცხოვრების პირველი 10 წელი, რ-ის პირად ცხოვრებაში მატერ. უზრუნველყოფისა და წარმატების წლები იყო; ცოლად შეირთო წარჩინებული ოჯახიდან გამოსული სასკია ვან ეილენბიურხი, დაუახლოვდა ქალაქის მმართველ წრეებს, ინტელიგენციას; იღებდა შეკვეთებს, ხატავდა პორტრეტებს, კომპოზიციების სერიებს; ჰყავდა მოწაფეები და თანაშემწეები; მისი სახელოსნო ნამდვილ მუზეუმს წარმოადგენდა. იმდროინდელი სურათებია: „დოქტორ ტულპის ანატომიის გაკვეთილი" (1632, მაურიცჰეისი, ჰაგა), „მენონიტი ანსლო მეუღლესთან ერთად" (1641, ბერლინ-დალემის სურათების გალერეა), ცნობილი „ავტოპორტრეტი სასკიასთან ერთად" (დაახლ. 1635, დრეზდენის სურათების გალერეა). შეკვეთით შესრულებული პორტრეტები გამოირჩევა ხასიათის, ტანსაცმლის, ნივთების ზუსტი გადმოცემით, ბეჯითი ფერწერით; ავტოპორტრეტებსა და მახლობელთა პორტრეტებში გაცილებით მეტია ფერწერული თავისუფლება; ადრინდელ სურათებში რ. არ ერიდებოდა თეატრ. ეფექტებსა და გარეგნულ დინამიკას („აბრაამის მსხვერპლი", 1635, ერმიტაჟი, ლენინგრადი; „სამსონის დაბრმავება", 1636, შტედელის სამხატვრო ინ-ტი, მაინის ფრანკფურტი). ამავე პერიოდს მიეკუთვნება სურათებიც, რ-ებშიაც ღრმა შინაგანი განწყობილება და ზოგჯერ ტრაგიზმია გადმოცემული (სერია „ქრისტეს ვნებანი", მ. შ. „გარდამოხსნა", 1634; „დანაე", 1636 — ორივე ერმიტაჟი, ლენინგრადი); ამ წლებშივე გამომჟღავნდა რ-ის ინტერესი პეიზაჟისადმი. მისი პეიზაჟები გამოირჩევა ემოციურობითა და ზოგ შემთხვევაში — განათების თეატრალურობით. 30-იან წლებში შექმნა დიდი გრავიურები („უძღები შვილის დაბრუნება", 1636; „მარიამის მიძინება", 1639; „ავტოპორტრეტი ბერეტით", 1639 და სხვ.). 1630-იან—40-იან წწ. მიჯნიდან რ-სა და ჰოლანდ. ბურჟ. საზ-ბას შორის თავი იჩინა კონფლიქტმა. საზ-ბას, რ-იც თანდათან შორდებოდა დემოკრ. იდეალებს, აღარ მოსწონდა რ-ის უცვლელი ინტერესი და სიყვარული უბრალო ადამიანებისადმი, მისი გაბედული, ლაღისუფალი ფერწერა, რეალისტური ხედვა. განხეთქილება საბოლოოდ გამომჟღავნდა 1642, როდესაც დამკვეთებმა უარყვეს რ-ის ტილო „ღამის მხირნი" (ამსტერდამი, რეიქსმუზეუმი); ჩვეულებრივი, ჯგუფური პორტრეტის ნაცვლად რ-მა შექმნა ისტ. სურათი, რ-ის კომპოზიცია, განათება, მოქმედ პირთა მეტნაკლები მნიშვნელობა და ადგილი საკუთარ მხატვრულ ამოცანას დაუქვემდებარა. რ-ს დამკვეთთა უდიდესი ნაწილი შემოეცალა. სასკიას გარდაცვალებამ (1642) კიდევ უფრო დააშორა რ. ამსტერდამის პატრიციატს. ხანდაზმული მხატვრის ცხოვრების განუყრელ მეგობრად იქცა ჰენდრიკიე სტოფელსი, რ-ის სახესაც ხშირად ვხვდებით სურათებში 1645-იდან. 50-იანი წლებიდან რ. გაჭირვებულად ცხოვრობდა, 1657 მისი ქონება, ძვირფასი კოლექციები, საჯარო ვაჭრობით გაყიდეს. სიცოცხლის ბოლო წლები რ-მა მარტოობასა და სიღარიბეში გაატარა, გარდაიცვალა თითქმის ყველასგან მივიწყებული. მაგრამ უბედურებამ სულიერად ვერ გატეხა რ., სწორედ ბოლო ათეულ წლებს მიეკუთვნება მისი შედევრები: ნიშანდობლივია ევოლუცია „გარეგნულიდან" — „შინაგანისაკენ". თუ 30-იან წლებში რ-ის შემოქმედებას ახასიათებს გარეგანი მოქმედების დრამატიზაცია, ექსპრესიის გაძლიერება, ახლა მთავარი ადგილი ეთმობა შინაგან განცდებს, სახისა და ამის ფსიქოლ. გახსნას, გარეგნული გამოვლინების ფორმა კი უაღრესად შეკავებული და ლაკონიურია; თუ ადრე შუქ-ჩრდილის ამოცანის გადაწყვეტა ზოგჯერ წინ უსწრებდა ფერს, ახლა ფერი სრულ ძალას იძენს, კოლორიტი უფრო ღრმა, თბილი ხდება (წითელ-ოქროსფერმოყავისფრო გამა); იგი მდიდარია ნიუანსებით, შეუმჩნეველი ურთიერთგადასვლებით. მოხუცი რ-ის სურათები წარუშლელ შთაბეჭდილებას ტოვებს ფსიქოლ. წვდომის და სახეთა გახსნის სიმახვილით, ადამიანის უფაქიზეს განცდათა მეტყველი გადმოცემით, ფერწერული ძალითა და ფერის სილამაზით („წმინდა ოჯახი", 1645, ერმიტაჟი, ლენინგრადი; „წმინდა ოჯახი", 1646, სურათების გალერეა, კასელი; „ქრისტე მოწაფეებთან ერთად ემაუსში", 1648, ლუვრი, პარიზი; „იაკობი ლოცავს იოსების შვილებს", 1656, სურათების გალერეა, კასელი; „ასური, ამანი და ესთერი", 1660, სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი; „უძღები შვილის დაბრუნება", 1669, ერმიტაჟი, ლენინგრადი და სხვ.). ბოლო წლებში რ. ინტენსიურად მუშაობდა აგრეთვე როგორც გრაფიკოს-ოფორტისტი („ბრმა ტობი", 1651; ე. წ. „ფაუსტი", დაახლ. 1652; „ქრისტე პილატეს წინაშე", 1655; პორტრეტები და სხვ.). მნიშვნელოვანია რ-ის მემკვიდრეობა ნახატის დარგშიაც. რ-ის გარდაცვალების შემდეგ მისი შემოქმედება კარგა ხნით მიეცა დავიწყებას. მხოლოდ XVIII ს. შუა წლებიდან გაიზარდა მისდამი ინტერესი, დღეს კი რ. აღიარებულია, როგორც ერთი უდიდესი მხატვართაგანი მსოფლიო ხელოვნ. ისტორიაში.

*ლიტ.*: Гаман Р., Рембрандт. Гравюры, пер. с нем., М., 1924; Лазарев В. Н., Рембрандт портретист, მის წგნ: Старые европейские мастера, М., 1974; Ровинский Д., Полное собрание гравюр Рембрандта..., т. 1—[4], СПб., 1890; Ротенберг Е., Рембрандт Гарменс ван Рейн, [М., 1956]; Hind A. M., Rembrandt's etchings, v. 1—2, L., 1923. *ვ. ბერიძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 400.

**„რემედასი"**, რევოლუციის მებრძოლთა დამხმარე საერთაშორისო საზოგადოების საქართველოს განყოფილების ყოველთვიური ჟურნალი; გამოდიოდა თბილისში 1924—32, 1936—41. სხვადასხვა დროს „რ-ის" რედაქტორები იყვნენ გ. მუშიშვილი, თ. ჟღენტი, ა. ქორიავა, პ. აბრამია, მ. ცენტერაძე, შ. ლეჟავა, ს. ბახტაძე, ს. მეგრელიშვილი, მ. ხუხუნაშვილი, გ. ელიასბერაშვილი. გამომცემელი — „რ-ის" საქართვ. ცენტრ. კომიტეტი. ჟურნალი პროპაგანდას უწევდა სოციალ. რევოლუციისათვის თავდადებულ მებრძოლებს მსოფლიო მასშტაბით; ასურათებდა საერთაშ. მუშათა კლასის რევ. ბრძოლას სხვადასხვა ეტაპზე; „რ-ში" გამოქვეყნებულია სხვადასხვა ქვეყნის რევოლუციონერთა კორესპონდენციები. ქართვ. საზ. მოღვაწეებისა და მწერლების გარდა ჟურნალში თანამშრომლობდნენ უცხოელი და რუსი ავტორები. *ი. ლორთქიფანიძე.*

**რემედელოს კულტურა**, ენეოლითისა და ადრინდ. ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. III ათასწლ. ბოლო მესამედი — II ათასწლ. დასაწყ.) არქეოლოგიური კულტურა, რ-იც გავრცელებული იყო ჩრდ. იტალიაში. სახელი ეწოდა ქ. ბრეშასთან (ლომბარდია) XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში გათხრილი სამაროვანის — რემედელო-სოტოს (Remedello Sotto) მიხედვით. აღმოჩენილია 100-ზე მეტი სამარხი და ნამოსახლარის ნაშთები. სამარხები განლაგებული იყო რიგებად, მათში ნაპოვნია ზარისებრი თასების კულტურის კერამიკა, გაპრიალებული ნეფრიტის, სპილენძისა და ბრინჯაოს ნაკეთობანი (ცულები, სატევრები ისრისპირები), აგრეთვე ნიჟარის სამკაული.

**რემედიუმი** (ლათ. remedium, სიტყვასიტყვით — რისამე საწინააღმდეგო საშუალება), ოქროს მონეტის სტანდარტის დროს დადგენილი ნორმიდან მონეტის ფაქტობრივი მასის გადახრის ზღვარი, რ-იც დადგენილია სახელმწიფოს მიერ.

**რემიზი** (Remizinae), ფრინველების ქვეოჯახი *ბეღურასნაირთა* რიგისა. აერთიანებს 3 გვარის 8 სახეობას. წვრილ-წვრილი ფრინველებია, რ-თაგან Anthoscopus-ის გვარის 6 სახეობა გავრცელებულია აფრიკაში, Auriparus-ის 1 სახეობა — ჩრდ. ამერ.



ა. რემბო.



რ ე მ ბ რ ა ნ დ ტ ი. ავტოპორტრეტი. 1660. ლუვრი. პარიზი.



რ ე მ ბ რ ა ნ დ ტ ი. „ვირთაგვების მხოცავი". ოფორტი. 1632.

სამხრ.-დას-ში, Remiz-ის 1 სახეობა — ევროპასა და აზიაში. სსრკ-ში მობუდარი ჩ ვ ე უ ლ ე ბ რ ი ვ ი რემეზი (Remiz pendulimus) გადამფრენია. მისი სხეულის სიგრძეა 11 *სმ*. მოქსოვილ დაკიდულ ბუდეში დებს 4—10 კვერცხს. იკვებება მწერებით, ობობებით, ბალახოვანი მცენარეების თესლებით. საქართველოში ალაზნისპირებში, მტკვრისპირებში—თბილ.—რუსთავის გზის გაყოლებით და სხვ. ბუდობს ამ ფრინველის 2 ქვესახეობა — ირანული რ. (Remiz pendulinus menzbieri) და კასპიური რ. (R. P. caspicus).
*რ. ჟორდანია.*

**რემეკი** (Remek) ვლადიმერ (დ. 26. IX. 1948, ქ. ჩესკე-ბუდეიოვიცე), ჩეხოსლოვაკიის სრ კოსმონავტი მკვლევარი. ჩეხოსლ. სრ გმირი (1978), საბჭ. კავშირის გმირი (16. III. 1978). ჩეხოსლ. კპ წევრი 1968-იდან. 1966 ჩაირიცხა ქ. კოშიცეს უმაღლეს საავიაციო სასწავლებელში, რ-ის დამთავრების შემდეგ მიენიჭა ლეიტენანტის წოდება. 1972 სასწავლებლად მოავლინეს სსრკ-ში, მან დაამთავრა ი. გაგარინის სახ. სამხ.-საავიაციო აკადემია. შემდეგ მსახურობდა ჩეხოსლოვაკიის საავიაციო ნაწილებში. 1976-იდან „ინტერკოსმოსის" პროგრამით კოსმ. ფრენისთვის საჭირო მომზადება გაიარა ი. გაგარინის სახ. კოსმონავტთა მომზადების ცენტრში. 1978 წ. 2—10 მარტს იფრინა კოსმოსში ა. *გუბარევთან* ერთად ხომალდ „სოიუზ-28-ით", რ-იც 3 მარტს შეუპირაპირდა „სალუტ-6"—„სოიუზ-27" ორბიტულ კომპლექსს. 7 *დღ-ღ* მანძილზე რ-მა და გუბარევმა ამ კომპლექსში მყოფ კოსმონავტებთან ი. *რომანენკოსა* და გ. *გრეჩკოსთან* ერთად ჩაატარეს ერთობლივი მეცნ.-ტექ. ექსპერიმენტები.


ვ. რემეკი.

**რემენსები** (< კატალანური remensa — გამოსასყიდი), ყმა გლეხები შუა საუკუნეების კატალონიაში (ესპანეთი), რ-ებზეც ვრცელდებოდა ე. წ. „მავნე ჩვეულებები", ზ. შ. რემენსა — გამოსასყიდი, ყმა გლეხისა, სენიორისაგან წასვლის შემთხვევაში. მის ოდენობას თითონ სენიორი განსაზღვრავდა, სენიორსვე რჩებოდა მიწაც. რ-ის სტატუსი მემკვიდრეობით გადადიოდა. რ. ხდებოდნენ ის პირებიც, რ-ებიც ქორწინდებოდნენ რ-ზე, ანდა ყიდულობდნენ მანსს, რ-თანაც დაკავშირებული იყო რემენსის გადახდა. რ. არსებობდნენ X—XI სს-იდან. XIII ს-ში კორტესის დადგენილებებით ისინი მთლიანად დაემორჩილნენ სენიორთა იურისდიქციას. რ-ის ინ-ტი გაუქმდა 1486.

**რემერი** (Rømer) ოლე კრისტენსენ (25. IX. 1644, ორჰუსი, — 19. IX. 1710, კოპენჰაგენი), დანიელი ასტრონომი. კოპენჰაგენის უნ-ტის პროფესორი (1681-იდან). 1675 იუპიტერის თანამგზავრებზე დაკვირვებით განსაზღვრა *სინათლის სიჩქარე*. გამოიგონა მერიდიანული წრე, ეკვატორიალი და სხვა ასტრონ. ინსტრუმენტები, რ-თა საშუალებით განსაზღვრა 1000-ზე მეტი ვარსკვლავის დახრილობა და პირდაპირი აღვლენა.

**რემიზოვი** ალექსეი მიხეილის ძე [24. VI (6. VII). 1877, მოსკოვი, —26. XI. 1957, პარიზი], რუსი მწერალი. ლიტ. მოღვაწეობა 1902 დაიწყო. ავტორია ძვ. რუს. აპოკრიფული მანერით დაწერილი სტილიზებული მოთხრობებისა, ზღაპრებისა და სხვ. დრამ. თხზულებებში ცდილობდა ძვ. რუს. რიტუალურ თეატრ. ტრადიციათა აღორძინებას (მისტერიები „იუდაზე, ისკარიოტელ უფლისწულზე", 1908; „ეშმაკეული ქმედება", „მეფე მაქსიმილიანი"—ორივე 1919 და სხვ.). რ. ახლოს იყო რუს სიმბოლისტებთან. არ თანაუგრძნობდა ოქტ. რევოლუციას („სიტყვა რუსეთის ქვეყნის დაღუპვაზე", გამოქვეყნდა 1918). 1921-იდან ემიგრაციაში წავიდა. იქ შექმნა ავტობიოგრ. ციკლი „წამოქოჩრილი რუსეთი" (1927), „კარნიზებზე" (1929) და სხვ. დიდმა სამამულო ომმა მას გაუღვივა ინტერესი საბჭ. რუსეთისადმი. რ-მა საბჭ. მოქალაქეობა მიიღო.

**რემინისცენცია** (გვიანდ. ლათ. reminiscentia — მოგონება), მეხსიერების (მოგონების) ერთგვარი გაუმჯობესება. დახსომების ძირითადი კანონის შესატყვისად, დასწავლილი მასალის აღდგენა დროთა განმავლობაში უნდა გაძნელდეს. რ-ის მიხედვით კი რამდენიმე ხანის გავლის შემდეგ უფრო კარგად აღდგება დასწავლილი მასალა, ვიდრე უშუალოდ მისი დასწავლის შემდეგ. ამასთან ერთად აღდგება არა მარტო ის ელემენტები, რ-თა მოგონება ჭირს უშუალოდ დახსომების შემდეგ, არამედ ხდება მოგონების საერთო გაუმჯობესებაც. მრავალი ჰიპოთეზის მიუხედავად, რ-ის ახსნა ჯერ კიდევ არ არის დამაკმაყოფილებელი.

**რემინისცენცია** მ ხ ა ტ ვ რ უ ლ ი, პოეტის მიერ შეგნებით თუ უნებლიეთ სხვა მხატვრული ნაწარმოებებიდან აღებული, ნასესხები ფრაზები, მხატვრული კონსტრუქციები, რიტმულ-სინტაქსური ფორმები, რ-ებიც მკითხველში იწვევენ რთულ ასოციაციებს და ხელს უწყობენ ნაწარმოების აღქმას. რ-ს ვხვდებით თითქმის ყველა ცნობილ პოეტთან.

**რემისია** (ლათ. remissio — შემცირება, შესუსტება) ე კ ო ნ ო მ ი კ ა შ ი, ანგარიშზე გადასახდელი თანხის დამრგვალება შემცირებით.

**რემონტი** (ფრანგ. remonte<remonter — გასწორება, შევსება, ხელახლად შეკრება), ტექნიკურ-ეკონომიკურ და საორგანიზაციო ღონისძიებათა ერთობლიობა, რ-იც დაკავშირებულია ძირითადი ფონდების (წარმოების საშუალებათა) მოხმარებითი ღირებულების ან პირადი სარგებლობის საგნების შენარჩუნებასა და ნაწილობრივ ან სრულ აღდგენასთან. რ-ს უწოდებენ აგრეთვე უწესივრო ელემენტების შეცვლას, ნაკლის აცილებას, შეკეთებასა და ა. შ. ტექ. მოწყობილობათა რ-ის მიზანია მათი წესივრულობის ან მუშაობის უნარის აღდგენა. განასხვავებენ მიმდინარე (მცირე), საშ. და კაპიტ. რ-ს. მ ი მ დ ი ნ ა რ ე რ-ის დროს ცვლიან ან აღადგენენ კვანძებსა და დეტალებს, ატარებენ სარეგულაციო სამუშაოებს. ს ა შ. რ-ის დროს მოწყობილობას ნაწილობრივ დაშლიან, ამოწმებენ კვანძების ტექ. მდგომარეობას, აღმოფხვრიან გამოვლენილ დეფექტებს. კ ა პ ი ტ. რ. ყველაზე სრული და შრომატევადია. მის დროს მოწყობილობას მთლიანად შლიან, ამოწმებენ შემადგენელ ნაწილებს, დაზიანებულ ნაწილს ან შეაკეთებენ, ან გამოცვლიან.

მიმდინარე და საშ. რ-თან დაკავშირებული ხარჯები შედის საწარმოს პროდუქციის თვითღირებულებაში. ძირითადი ფონდების კაპიტ. რ-თან დაკავშირებული ხარჯები არ ზრდიან მათ პირვანდელ ღირებულებას და იფარება საამორტიზაციო ფონდიდან (იხ. *ამორტიზაცია*).

**რემუსი,** იხ. *რომულუსი*.

**რემშაიდი** (Remscheid), ქალაქი გფრ-ში, ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარეში, მდ. ვუპერის მახლობლად. 129 ათ. მცხ. (1980). ლითონდამუშავების ძვ. ცენტრი. მანქანათმშ. (უმთავრესად ჩარხმშენებლობა), მეტალურგია, საფეიქრო მრეწველობა.

**რენანი** (Renan) ჟოზეფ ერნესტ (27. II. 1823, ტრეგიე, კოტ-დიუ-ნორის დეპარტ.,—2. X. 1892, პარიზი), ფრანგი მწერალი და ფილოლოგი, აღმოსავლეთმცოდნე. ფრანგ. აკად. წევრი 1878-იდან. რ-ის შრომები გამსჭვალულია უნივერს. სკეფსისით, ობიექტური ჭეშმარიტების შეცნობის შეუძლებლობის რწმენით, რელატივიზმით. მისი სოც.-ეთიკური შეხედულებები გადმოცემულია თხზულებაში „ფილოსოფიური დიალოგები და ფრაგმენტები" (1876) და მასთან დაკავშირებულ „ფილოსოფიურ დრამებში": „კალიბანი" (1878), „ნემიელი მღვდელი" (1885) და სხვ.

**რენარი** (Renard) ჟიულ (22. II. 1864, შალონი, მაიენის დეპარტ., — 22. V. 1910, პარიზი), ფრანგი მწერალი. გონკურების აკად. წევრი 1907-იდან. შემოქმედებითი გზის დასაწყისში ხარკი მოუხადა ნატურალიზმსა და დეკადანსს. ლექსების კრებ. „ვარდების" (1886) შემდეგ გაემიჯნა სიმბოლისტებს. მისი მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა მოახდინა სოციალ. იდეებმა, დაინტერესდა გლეხთა ცხოვრებით (მოთხრობათა კრებ. „სოფლური დანაშაული", 1888, „მევენახე თავის ვენახში" 1894; „ბუკოლიკები", 1898; „ჩვენი მრისხანე ძმები", 1908, და სხვ.). რ-ის კრიტ. რეალიზმი და ანტიბურჟ. განწყობილება გამოვლინდა მის ყველაზე მნიშვნელოვან მოთხრობებში „ცხრაფერები" (1889, გამოქვეყნდა 1919), „ფითრი" (1892), „მწითური" (1894), აგრეთვე დრამატურგიაში. საკუთარი ცხოვრება და შემოქმედებითი გზა ასახა „დღიურებში" (გამოქვეყნდა 1925—27).

**რენგარტენი** ვლადიმერ პავლეს ძე [12 (24). VII. 1882, ტაშკენტი, — 10. VII. 1964, ლენინგრადი], საბჭ. გეოლოგი და პალეონტოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1946). 1908 დაამთავრა პეტერბ. სამთო ინ-ტი. 1908-იდან მუშაობდა გეოლ. კომიტეტში (ახლანდ. საკავშ. გეოლ. ინ-ტი), 1941-იდან აგრეთვე სსრკ მეცნ. აკად. გეოლ. მეცნ. ინ-ტში. 1947—49 იყო ფ. ჩერნიშოვის სახ. გეოლ. მუზეუმის დირექტორი. რ-ის ძირითადი შრომები ეხება კავკ. რეგიონული გეოლ., განსაკუთრებით ტექტონიკის, სტრატიგრაფიისა და პალეონტოლ. საკითხებს. რ. კავკასიის ტექტონ. დარაიონების ერთ-ერთი სქემის ავტორია. დაამუშავა კავკ. ცარცული სისტემის ნალექების სტრატიგრაფიული სქემები, რ-ებიც საფუძვლად დაედო სსრკ სამხრ. ნაწილის ცარცული სისტემის ნალექების კვლევას. სსრკ სახელმწ. პრემია (1948). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.:* Геологический очерк района Военно-Грузинской дороги, «Труды Всесоюзного геолого-разведочного объединения», 1932, в. 148; Тектоника Большого Кавказа, წგნ.: Геология СССР, т. 10, ч. 1, М., 1941.

**რენე** (René) ფრანს ალბერტ (დ. 1935), სეიშელის კუნძულების რესპუბლიკის პრეზიდენტი 1977 ივნისიდან; განათლება მიიღო შვეიცარიასა და კემბრიჯის (დიდი ბრიტანეთი) სამეფო კოლეჯში. 1963 დააარსა სეიშელის კუნძულების ხალხის გაერთ. პარტია და გახდა მისი თავ-რე. 1965-იდან პარლამენტის წევრი. 1975—76 შრომისა და მიწების განვითარების მინისტრი, 1976-იდან 1977 ივნ-მდე სეიშელის კუნძულების პრემიერ-მინისტრი.

**რენე,** კასპის რ-ნის სოფლების *ზემო რენესა* და *ქვემო რენეს* ძვ. სახელწოდება.

**რენეგატი** (გვიანდ. ლათ. renegatus < ლათ. renego — უარვყოფ), ადამიანი, რ-მაც უღალატა თავის რწმენას და მოწინააღმდეგის მხარეზე გადავიდა; მოღალატე, გამცემი.

**რენენკამპფი** პაველ კარლის ძე ფონ [17 (29). IV. 1854, — მარტი, 1918], რუსი კავალერიის გენერალი (1910). 1882 დაამთავრა გენშტაბის აკადემია. ჩინეთში *იჰეტუანთა აჯანყების* ჩახშობის დროს მეთაურობდა ბრიგადას, რუს.-იაპ. 1904—05 ომის დროს — იმიერბაიკალის კაზაკთა დივიზიას. 1905—07 რევ. დროს დამსჯელი რაზმით აღმ. ციმბირში სასტიკად ახშობდა რევოლუციას. I მსოფლიო ომის (1914—18) დასაწყისში I არმიის სარდალი იყო. *აღმოსავლეთ პრუსიის ოპერაციაში* (1914) დანაშაულებრივი უმოქმედობის გამო ითვლება მე-2 არმიის, ხოლო 1914 სექტ. 1-ელი არმიის დამარცხების ერთ-ერთ მთავარ დამნაშავედ. რ. გადააყენეს. 1917 ოქტ. რევ. შემდეგ საბჭ. ხელისუფლების ორგანოებმა

დააპატიმრეს და რევ. ტრიბუნალის განაჩენით დახვრიტეს.

**რენერი** (Renner) კარლ (14. XII. 1870 უნტერ-ტანოვიცი, ახლანდ. დოლნი-დუნაიოვიცე, ჩეხოსლოვაკია, — 31. XII. 1950, ვენა), ავსტრიის სახელმწიფო და პოლიტიკური მოღვაწე; ავსტრ. სოც.-დემოკრატიისა და *ავსტრომარქსიზმის* ერთ-ერთი ლიდერი და იდეოლოგი. 1907-იდან პარლამენტის დეპუტატი ს.-დ. პარტიიდან, მისი მემარჯვენე, რეფორმისტული ფრთის მეთაური. XX ს. დამდეგს სხვა ავსტრომარქსისტებთან ერთად წამოაყენა „კულტურულ-ნაციონალური ავტონომიის პროექტი". I მსოფლიო ომის (1914—18) წლებში ავსტრიის სოციალ-შოვინისტების ლიდერი. 1918 ნოემბ. — 1920 ივნ. ავსტრიის რესპ. სახელმწიფო კანცლერი, 1931—33 პარლამენტის თა-მჯდ. იყო *ანშლუსის* მომხრე. 1945 დროებითი მთავრობის მეთაური, 1945-იდან ავსტრ. რესპ. პრეზიდენტი. მხარს უჭერდა დემოკრ. ძალებთან თანამშრომლობას, მაგრამ 1946-იდან გამოდიოდა პოტსდამის ხელშეკრულებით (1945) გათვალისწინებული სსრკ კანონიერი მოთხოვნების დაკმაყოფილების წინააღმდეგ. II მსოფლიო ომის შემდეგ, როგორც „დემოკრატიული სოციალიზმის" მომხრე, ქადაგებდა კლასობრივი ბრძოლის „შერბილებას".

**რენესანსი**, ა ღ ო რ ძ ი ნ ე ბ ა (ფრანგ. Renaissance), კულტურული და იდეოლოგიური განვითარების პერიოდი (XIV—XVI სს.) დას. და ცენტრ. ევროპის მრავალ ქვეყანაში (ქრონოლოგიური საზღვრები: იტალიაში — XIV — XVI სს., სხვა ქვეყნებში — XV ს. დასასრ. და XVI ს.). რ. წარმოიშვა შუა საუკ. ქალაქის კულტურის საფუძველზე. თავისი ბუნებით იგი ანტიფეოდალური იყო. მისი კულტურის სპეციფ. ნიშნებია: ჰუმანისტური მსოფლმხედველობა (იხ. *ჰუმანიზმი*), საერო ხასიათი, ანტ. კულტ. მემკვიდრეობისადმი ინტერესი (აქედანაა სახელწ. „აღორძინება", რ-იც მეცნიერებაში დამკვიდრდა XVIII ს-იდან).

შუა საუკ. ფეოდ. ზოგიერთ პერიოდში ინტერესი ანტ. კულტურისადმი ვლინდებოდა ჰუმანისტური ეთიკისა და რეალისტური ხელოვნ. სახით, მაგრამ რ. განსაზღვრული იყო XIV—XVI სს. ევრ. სახელმწიფოების სოც.-ეკონ., კერძოდ, ადრინდ. კაპიტალ. ურთიერთობებით. ამ პერიოდში განსაკუთრებული ინტერესი გამოიწვია აქტ., თავისთავადი ადამიანის პიროვნებამ, რ-ის იდეალი უკვე ვეღარ თავსდებოდა ფეოდ.-წოდებრივი ურთიერთობების, საეკლ.-ასკეტური მორალისა და შუა საუკ. ტრადიციების ჩარჩოებში. ამან გამოიწვია ღირებულებათა თავისებური გადაფასება, შეხედულებების შეცვლა აწმყოსა და წარსულზე, გააქტივება არსებულ ურთიერთობათა შესაცვლელად. ჰუმანისტებმა დაიწყეს ბრძოლა ადამიანის მოღვაწეობისა და მისი აზროვნებისადმი დაწესებული საეკლ. კონტროლის წინააღმდეგ, რაც კონკრეტულად გამოიხატა შუა საუკ. მორალის ისეთი საფუძვლების კრიტიკით, როგორიცაა ავტორიტეტები, ტრადიციები და დოგმები. ღირებულებათა ახ. ანთროპოცენტრისტულმა (ბერძნ. antropos — ადამიანი) მოძღვრებამ სამყაროს ცენტრად მიიჩნია ადამიანი, როგორც ბუნების ნაწილი და ბუნებისავე ყველაზე სრულყოფილი ქმნილება; ასკეტური, „ზეციური" ადამიანის მისტ. იდეალს დაუპირისპირეს მიწიერი, ბუნებრივ მოთხოვნილებებზე კანონიერი უფლების მქონე, ყოველმხრივ განვითარებული ადამიანის კულტი. რ. ახ. ისტ. პირობების შესატყვისად ავსებდა და ასწორებდა ანტ. კულტურას. იგი სოც. შინაარსით ადმავალი, პროგრ. ბურჟ. მოღვაწეობის პროდუქტია, მაგრამ მის კულტურაში იყო მიმდინარეობები, რ-ებიც არ თავსდებოდნენ ბურჟ. მსოფლმხედველობის ფარგლებში (მაგ., ტ. მორისა და ტ. კამპანელას *უტოპიური სოციალიზმი*, დემოკრ. მოვლენები ლიტ-რასა და ხელოვნებაში და სხვ.). რ-ის პერიოდში შეიქმნა მსოფლიო კულტ. ფასდაუდებელი შედევრები. რ-ის იდეების უშუალო მემკვიდრეები არიან XVIII ს. *განმანათლებლობის* მოღვაწეები. რ-ის კულტურა განუყოფელია ჰუმანისტური მსოფლმხედველობისა და ახალი ფილოსოფიისაგან. ამ პერიოდში ძლიერდება ოპოზიცია სქოლასტიკის მიმართ, ფილოსოფია ცდილობს თავი დააღწიოს „ღვთისმეტყველების მსახურის" როლს. ყველაზე ადრე ასეთი ოპოზიციური სულისკვეთება გამოვლინდა ეთიკაში, გვიანდ. სტოიციზმისა და ეპიკურეიზმის (იხ. *ეპიკურე*) იდეების აღორძინების სახით (მაგ., პეტრარკასა და ლ. *ვალასთან*). გვიან (XV ს. მეორე ნახ.) ბიზანტ. მეცნიერების წყალობით ჰუმანისტები უფრო სრულად გაეცნენ *პლატონის*, *არისტოტელესა* და სხვა ძვ. ბერძენი ფილოსოფოსების შრომებს, რამაც არსებითი როლი ითამაშა რ-ის ეპოქის ფილოს. განვითარებაში. თვალსაჩინო იყო *პლატონიზმისა* და *ნეოპლატონიზმის* იდეების გავლენა. მათი აღორძინების ცენტრი იყო პლატონის აკადემია ფლორენციაში (დაარსდა 1459), მთავარი პროპაგანდისტები იყვნენ მ. ფიჩინო და *პიკო დელა მირანდოლა*. პლატონის ფილოსოფია ამ დროისათვის ხდება სქოლასტიკურ *არისტოტელიზმთან* ბრძოლის საშუალება. ამ ბრძოლის ცენტრი იყო პადუის უნ-ტი (იტალია), ხოლო მისი მოთავე — პ. პომპონაცი. მის მიერ „ორმაგი ჭეშმარიტების" თეორიის დაცვამ და სულის უკვდავების რელიგ. გაგების კრიტიკამ ხელი შეუწყო ფილოს. და მეცნ. ნაწილობრივ გათავისუფლებას ღვთისმეტყველების მეურვეობისაგან.

რ-ის ეპოქის ფილოს. უდიდესი მონაპოვარია რელიგ. დოგმებისაგან თავისუფალი ბუნების ფილოსოფია (იხ. *ნატურფილოსოფია*). განსაკუთრებით განვითარდა იგი XVI ს. იტალიასა და გერმანიაში (*პარაცელსუსი*, *კარდანო*, *ტელეზიო*, *კამპანელა*, *ბრუნო*). ბუნების ფილოს. მრავალი იდეა წამოაყენა XV ს-ში კარდინალმა *ნიკოლოზ კუზანელმა*, რ-ის ეპოქის ნატურფილოსოფია სამყაროს კანონებს მიიჩნევს შინაგან ბუნებრივ კანონზომიერებად. ნატურფილოსოფოსების აზრით, ღმერთი გარეგანი, ზებუნებრივი ძალა კი არ არის, არამედ შინაგანი მიზეზია, თვით სამყარო წარმოადგენს ცოცხალ გასულიერებულ, ცვალებად (ბრუნოს აზრით, უსასრულო) ორგანიზმს, ხოლო ადამიანი — მის ნაწილს. ნიკოლოზ კუზანელისა და ჯ. ბრუნოს შრომებში მოცემულია დიალექტ. აზროვნების მრავალი ნიმუში (მაგ., დაპირისპირებულთა იგივეობის ცნება). სამყაროს მთლიანი სურათის შექმნაში რ-ის ეპოქის ფილოსოფოსებს ხელს უშლიდა მეცნ. განვითარების დაბალი დონე, რის გამოც ისინი ხშირად მიმართავდნენ პოეტურ სახეებს, ანთროპომორფისტულ ანალოგიებს (იხ. *ანთროპომორფიზმი*) და მისტ. თეორიებს (*კაბალა*, *მაგია*, *ასტროლოგია*, *ალქიმია* და სხვ.). სწორედ ეს განასხვავებს რ-ის ეპოქის აზროვნებას უფრო გვიანდელი, მკაცრად მეცნ. და სისტემ. აზროვნებისაგან.

რ-ის ეპოქისათვის ნიშანდობლივია ბუნებისმეცნიერების დარგში მოპოვებული დიდი წარმატებები, ახ. შეხედულებები საზ. ბასა და მის ისტორიაზე, სახელმწიფოსა და სამართალზე (ნ. მაკიაველი, ჟ. ბოდენი), რელიგიისადმი ახლებური (სკეპტიკური ან ინდიფერენტული) დამოკიდებულება, ახ., ჰუმანისტური ისტორიოგრაფიის შექმნა (ლ. ბრუნი, ნ. მაკიაველი, ს. ფრანკი), ისტ. მოვლენათა ბუნებრივი მიზეზების ძიება. რ-ის ეპოქაში უპირატესი მნიშვნელობა მაინც გამოჩენილი ადამიანების ნებისყოფასა და მისწრაფებებს ენიჭებოდა.

ჰუმანისტური იყო რ-ის ეპოქაში აღზრდის პედ. იდეები, რ-თა პრაქტიკაში დაფუძნება გულისხმობდა აღზრდის შუა საუკ. სქოლასტ. სისტემის კრიტიკას. ამ იდეებმა დიდი გავლენა მოახდინა აღზრდისა და სწავლების თეორიისა და პრაქტიკის შემდგომ განვითარებაზე (*ერაზმ როტერდამელი*, *ფ. რაბლე*, *მ. მონტენი* და სხვ.).

რ. ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ა შ ი. იტალიაში აღორძინების ეპოქას, მისი განვითარების შესაბამისად, სხვადასხვა სახელწოდება აქვს. პირველ ეტაპს (XIV ს.) ეწოდება ტ რ ე ჩ ე ნ ტ ო, მეორეს (XV ს.)— კ ვ ა ტ რ ო ჩ ე ნ ტ ო, მესამეს (XVI ს.) — ჩ ი ნ კ ვ ე ჩ ე ნ ტ ო, ტრეჩენტოს პირველი წარმომადგენელია *დანტე*, ამ ეპოქის ყველაზე ტიპური გამოვლინება კი ფ. *პეტრარკასა* და ჯ. *ბოკაჩოს* შემოქმედებაა. „სტილური რეალიზმი", როგორც სინამდვილის ასახვის მეთოდი, თანდათან ხდება რენესანსული ხელოვნ. ერთ-ერთი სპეციფ. სტილური ნიშანი. ადამიანის გრძნობიერებათა მარაგის ჩვენების ადრინდ. ნიმუშია დანტეს „ახალი ცხოვრება", სონეტებისა და კანცონების კრებული. მაგრამ მისი ავტორი ჯერ კიდევ არაა განთავისუფლებული მწიგნობრულ-ხელოვნური „*დოლჩე სტილ ნუოვოს*" (ახ. სამური სტილის) გავლენისაგან. მისი სიყვარული ბეატრიჩესადმი განყენებული და სპირიტუალისტურია, მაგრამ „ღვთაებრივ კომედიაში" (კერძოდ, „ჯოჯოხეთში") მიუწვდომელი სრულყოფით ძერწავს პლასტ. რეალისტურ პორტრეტებს. ფ. პეტრარკას რაფინირებული კანცონებისა და სონეტების პერსონაჟი, პოეტის სიყვარულის ადრესატი ლაურა, უფრო მიწიერი არსებაა, ვიდრე დანტეს ბეატრიჩე. „ავინიონის აბატის" ლირიკა სავსებით თავისუფალია „დოლჩე სტილ ნუოვოს" პოეზიის გავლენისაგან. იგი ჟერ. ლირიკაში მიბაძვის საგნად იქცა. პეტრარკამ ღრმად ასახა ფსიქოლ. დუალიზმი საიქიოსადმი შიშსა და ამქვეყნიურ ვნებათა შორის ურთიერთბრძოლის სახით ლაურასადმი მიძღვნილ ლექსებში. პეტრარკას განთქმული aceidia (ჭმუნვა, ურვა) მის ლირიკას ანიჭებს არაჩვეულებრივ შინაგან დრამატიზმს, რ-იც ფორმის განუმეორებელი არტისტიზმით არის აღბეჭდილი. „კანცონიერის" უმაღლესმა მხატვრულობამ და ემოციურმა სიღრმემ განაპირობა მისი დიდი გავლენა მომდევნო ეპოქების პოეზიაზე, კერძოდ, შექსპირზე და სხვ.; პროზაში ანალოგიური როლი შეასრულა ჯ. ბოკაჩომ, ანტიკლერიკალური და ანტიასკეტური „დეკამერონის" ავტორმა. „დეკამერონი" იქცა ევრ. რომანის, როგორც ნოველების კრებულის, ჟანრის წინაპრად. ტრეჩენტოს ამ ორი უდიდესი წარმომადგენლის ლიტ. მოღვაწეობა ხასიათდება ხალხურობით, იმ თვისებით, რ-იც შემდეგ, კვატროჩენტოს ხანაში, ლათ. ენის პოზიაში გაბატონების დროს შესუსტდა და დაიკარგა (ლ. მედიჩის „საკარნავალო სიმღერები" და სხვ.). ამ პერიოდში ლიტ-რა არისტოკრატიზებული ბურჟ. გემოვნებას ასახავდა. იტალ. რ-ის ფუძემდებლები — პეტრარკა და ბოკაჩო — არა მარტო დიდი მწერლები, არამედ ღრმად ერუდირებული მეცნ.-ფილოლოგებიც იყვნენ. მათ გააღრმავეს ანტ. ლიტ-რისადმი ინტერესი. პეტრარკამ შექმნა ლათ. პოემა „აფრიკა" და ფილოს. ტრაქტატები [მაგ., ცნობილი „ჩემი საიდუმლო, ანუ საუბარი ქვეყნისადმი ზიზღის შესახებ", რ-იც ავგუსტინე ნეტარის (354—430) „აღსარების" ზეგავლენით დაწერა]. პეტრარკასათვის ავგუსტინე-პოეტის „სინდისის ადვოკატი" იმდენად ღვთისმეტყველი და ეკლესიის ერთ-ერთი მამა კი არ იყო, რამდენადაც ანტ. ხანის მწერალი, პირველხარისხოვანი ფსიქოლოგი და სტილისტი, რ-ის სულიერმა გაორებამ მოხიბლა იგი. პეტრარკას ცნობიერებაში ავგუსტინემ დაიჭირა დიდი ადგილი (იგი ხსენებული ტრაქტატის პერსონაჟიცაა) წარმართი *ვერგილიუსისა* და *ციცერონის* გვერდით. კვატროჩენტოს

ხანაში (XV ს.) „ლათინური ნაკადი" უფრო გაძლიერდა; ბიზანტ. დაცემის (1454) შემდეგ ბერძენ ემიგრანტთა იტალიაში გადმოხვეწის შედეგად ლიტ-რაში მას უშუალოდ შეემატა ანტ.-ბერძნ. განსწავლულულობანი. XV—XVI სს-ში ლათინურად წერდა ლექსებს ლ. მედიჩი, რ-ის ნაწარმოებები გამსჭვალული იყო არისტოკრატიული ჰედონიზმით, ჰორაციუსისეული ლაიტმოტივით Carpe diem (გამოეკიდე წამს), წარმართული ცხოვრებით ტკბობის განწყობილებით (ლექსი „ტრიუმფი ბახუსისა და არიადნესი" და სხვ.). ლორენცოს წრეს ეკუთვნოდნენ პოეტი ლ. პულჩი (1432—1484) და არადემოკრ. მწერლობის სხვა წარმომადგენელნი. აღსანიშნავია აგრეთვე მწერლისა და სახელმწ. მოღვაწის ნ. *მაკიაველის* დრამები. ჩინკვეჩენტოს ხანაში ფლორენცია, როგორც იტალიის რენესანსული კულტურის ჰეგემონი, შეცვალა კლერიკალურმა და ფეოდ ფერარამ, სადაც დ'ესტეების საგვარეულო-საჰერცოგო კარზე მოღვაწეობდნენ პოეტები: მ. *ბოიარდო*, ლ. *არიოსტო* და ტ. *ტასო*, რ-ის პოემა „განთავისუფლებული იერუსალიმი" უკვე მოასწავებს რეალიზმისა და რელიგ. ირრეალიზმის თავისებური ნაზავის უკანასკნელ საფეხურს, რენესანსული მსოფლგაგების დაისს. ინგლისში რენესანსული ლიტ-რა გზას იკვლევს XIV ს. დასასრულიდან (ჯ. ჩოსერის პოემა „კენტერბერული მოთხრობები"), ხოლო XV ს. II ნახევრიდან ლათ. პროზის სახით (ტ. მორის „უტოპია", რ-შიც სოციალ. იდეებია ასახული). სხვა ქვეყნებთან შედარებით ინგლისში ყველაზე ძლიერ განვითარდა თეატრი, რ-იც ერთდროულად უპასუხებდა დემოკრ. ფენებისა და არისტოკრატიის ესთეტ. მოთხოვნებს. ამ პროცესს აგვირგვინებს ჯერ კ. *მარლოს*, ხოლო შემდეგ უ. *შექსპირის* დრამ. და პოეტური შემოქმედება. შექსპირის პიესები, მისი ორი პოემა და განთქმული „სონეტები" ინგლ. ჰუმანიზმის შედევრებია სინამდვილისადმი უსაზღვრო სიყვარულთან ერთად (ფალსტაფის სახე, რომეო და ჯულიეტას პორტრეტები და მრავალი სხვ.) შექსპირი თავისებურად ითავსებს თითქოსდა ეკლესიასტურ პესიმიზმს („ჰამლეტი"), ცხოვრებასთან შემარიგებელ სკეპტიციზმს („ქარიშხალი") და ინგლ და მსოფლიო ისტ. წარსულის რეინტერპრეტაციას ძირითადად ფილოსოფიურად გააზრებული რენესანსული ოპტიმიზმის საფუძველზე. საფრანგეთში მონარქიის ჩამოყალიბების ხანაში (XIV—XV სს.) შეინიშნება რენესანსული კულტურის მკრთალი ჩანასახი. მხოლოდ XV ს. II ნახევრიდან იწყება ამ კულტურის მძლავრი აღორძინება. ამ დროს ჩამოყალიბდა პარიზში ჰუმანისტური კულტურის ცენტრი („საფრანგეთის სკოლა"), როგორც სორბონის უნ-ტის — სქოლასტიკის ცენტრის—სრული ანტიპოდი და ანტ. კულტურის შემსწავლელი და გამავრცელებელი კერა. ფრანგ. ჰუმანიზმი გამოიწრთო კლერ. რეაქციის წინააღმდეგ ბრძოლაში. ამ ეპოქის ლიტ-რას ამშვენებს კ. *მაროს*, *მარგარიტ ნავარელის*, *დეპერიეს* და სხვათა ნაწარმოებები. უდიდესი წარმომადგენელი და „უნივერსალური ადამიანი" ამ პერიოდისა არის ფ. *რაბლე*, ავტორი ენციკლოპედიური რომანისა „გარგანტიუა და პანტაგრიუელი". მის შემოქმედებაში აისახა ყველაფერი, რაც ძირითადი იყო რენესანსული კულტურისათვის (ღრმა ჰუმანიზმი, ზოგადსაკაცობრიო მისწრაფებები, ოპტიმიზმი, დაუნდობელი კრიტიკა კლერ. ფენებისა და სხვ.), სატირულ-გროტესკული გამოსახვა ეპოქის ყველა მანკიერი მხარისა. რენესანსული ლიტ-რის შემდგომი საფეხური (XV ს. შუა ათეული წწ.), კერძოდ, ფრანგ. რენესანსული ლირიკის აყვავება ე. წ. „პლეადის მწერალთა" (*რონსარი, დიუ ბელე*) შემოქმედებებთან არის დაკავშირებული. XVI ს. მიწურულს მოღვაწეობდნენ გამოჩენილი ფრანგი მწერლები: დ'ობინიე, ჟოდელი და სხვ. ფრანგ. რ-ის უკანასკნელი სიტყვაა მ. *მონტენის* ფილოს.-ესეისტური შემოქმედება. მან შექსპირის მსოფლმხედველობაზეც იქონია გარკვეული გავლენა („ჰამლეტისა" და „ქარიშხლის" ავტორს მონტენის „ცდები" ფ. ბეკონის ინგლ. თარგმანში უნდა გაეცნო). მონტენისეული კულტი აზროვნების თავისუფლებისა სქოლასტ. ცოდნის ბატონობის წინააღმდეგ ბრძოლას გამოხატავდა.

თავისებურებით ხასიათდება ჰუმანისტური კულტურის, კერძოდ ლიტ-რის, განვითარების პროცესი გერმანიასა და ნიდერლანდში. ეს პროცესი მოიცავს XV ს. მიწურულსა და XVI ს., ე. ი. იმ პერიოდს, რ-იც გერმანიაში I ბურჟ. დემოკრ. რევოლუციით ხასიათდება და რელიგ. რეფორმებისაკენ მოწოდებითა და ობსკურანტიზმის წინააღმდეგ ბრძოლების სახით გამოვლინდა კულტურის ბევრ დარგში. ამიტომაც აღნიშნული პერიოდის გერმ. ჰუმანისტური ლიტ-რა რეფორმაციის ეპოქის ლიტ-რის სახელითაა ცნობილი. XVI ს. II ნახ. გერმანიაში ვითარდება ქალაქები, რაც იქცა ჰუმანისტურ ლიტ-რის განვითარების მთავარ პირობად. ჰუმანისტური მოძრაობის ცენტრებს ამ პერიოდში გერმ. უნ-ტები წარმოადგენს, რის გამოც მეცნიერება და ლიტ-რა უფრო აკადემიურ ხასიათს ატარებს; გაბატონებულია შუა საუკ. ლათ. ენა; გერმ. „ნეოლათინური მწერლობა" გერმ. რ-ის უაღრესად თავისებური და ღრმა ნაკადია. ლათინურად დაწერილი *„ბნელ ადამიანთა წერილები"* და ნიდერლანდელი *ერაზმ როტერდამელის* „ხოტბა სისულელისა" ჰუმანისტური იდეალების დაცვის, ობსკურანტული გონებაშეზღუდულობისა და ბერმონაზვნურ მანკიერებათა კრიტიკის მხატვრული ნიმუშებია. გაბატონებული თეოლოგიისა და სხვა ადამიანურ ცრურწმენათა უმძაფრესი სატირული გაკიცხვის გამო ეს თხზულებები გასცდა გერმ და ნიდერლანდის ფარგლებს და ზოგად-ევროპული მნიშვნელობა შეიძინა ამავე რანგისაა უ. ფონ *ჰუტენის* მემკვიდრეობა. გერმ. რეფორმაციის უდიდესი წარმომადგენელია მ. *ლუთერი*, გერმ. სალიტ. ენის ფუძემდებელი, რომის პაპის წინააღმდეგ დაუცხრომელი მებრძოლი, ახ. გერმ. ქრისტ. ეკლესიის ძირითადი პრინციპების ჩამომყალიბებელი და ქადაგი. ხალხ. სადა გერმანულზე „ბიბლიის" ბრწყინვალედ თარგმნამ არა მარტო „გაწმინდა გერმანული ენის საჯინიბოები" (ენგელსი), არამედ შეასუსტა ფართო მასებისათვის გაუგებარი ამ წმინდა საკითხავით ეკლესიის მიერ ხალხის შეცდომაში შეყვანის ცდები. ხალხის ცხოვრება და მისწრაფებებია ასახული ჰ. *ზაქსისა* და თ. მიუნცერის (1438—1525) პროზაულ ქმნილებებში, აგრეთვე გერმ. ხალხ. თქმულებებში დოქტორ ფაუსტზე და სხვ.

ესპანური რენესანსული ლიტ-რის გაფურჩქვნის ხანა ძირითადად მოიცავს XVI ს. II ნახევარსა და XVII ს. I ათეულ წლებს. ესაა ესპ. აბსოლ. მონარქიის ეპოქა. მაგრამ მონარქია არ იყო დაყრდნობილი ადგილ. მეურნ. განვითარებაზე. ესპ. კონკისტადორთა მიერ ლათ. ამერიკიდან შემოტანილი ოქრო მარტოოდენ სამეფო ხაზინასა და კათოლ. ეკლესიის სალაროს ზრდიდა, ხელს უშლიდა ეროვნ. ეკონ. განვითარებას. ასეთ ვითარებაში გაღატაკებული აღმოჩნდა გლეხობა და წვრილი აზნაურობა (ე. წ. „იდალგოები"). აღმოცენდა სატირული სახეებით მდიდარი ანონიმური ხასიათის ხალხ. ესპანური მწერლობა, სახელდობრ, „პიკარესკული რომანი", რ-ის შესანიშნავი ნიმუშია *„ლასარილიო ტორმესელი"* (1554). XVI ს. ეკუთვნის პორტუგ. პოეტის ლ. დი *კამოენსის* შემოქმედებაც, კერძოდ, მისი განთქმული პოემა „ლუზიადები". ესპ. ჰუმანისტური ლიტ-რის წამყვანი ჟანრი იყო ჯერ ხალხური ნოველა, შემდეგ კი ნოველათა კრებულების საფუძველზე განვითარებული რომანი. გვიანდ. ეტაპზე ძლიერდება დრამატურგია (ლ. ფ. დე *ვეგა კარპიო*, *ტირსო დე მოლინა*, პ. *კალდერონ დე ლა ბარკა*...). ესპ. რენესანსული ლიტ-რის მწვერვალია *სერვანტესის* შემოქმედება, კერძოდ მისი „დონ კიხოტი". ამ რომანის გმირის ლიტ. სახეს მსოფლიო მწერლობის ისტორიაში ღირსეული ადგილი უჭირავს ესქილეს, სოფოკლეს, ევრიპიდეს, დანტეს, რაბლეს, შექსპირისა და გოეთეს მთავარი გმირების გვერდით.

ევრ. რენესანსული ლიტ-რის ამ ესკიზური დახასიათებიდან ჩანს, რომ აღნიშნული პერიოდის მწერლობა, როგორც ნიმუში, დღემდე ინარჩუნებს ნორმის მნიშვნელობას. საგულისხმოა, რომ XIX ს. მსოფლიო ლიტ-რის უდიდეს ძეგლთა შეფასების კრიტერიუმად აღორძინების ეპოქის მწერალთა და ხელოვანთა სახელებს იგონებენ. მაგ. დოსტოევსკის „კატორღული პერიოდის" პროზას გერცენი ადარებდა მიქელანჯელოს ფრესკას „განკითხვის დღეს", ტოლსტოის „ომსა და მშვიდობას" გ. ფლობერი „შექსპირის ხელოვნებას" უტოლებდა; არა ერთი უცხოელი მწერალი და მეცნიერი რუსთაველს „ქართველ დანტედ" მიიჩნევს და ა. შ.

საბჭ. და უცხოურ ლიტერატურათმცოდნეობაში აღძრულია აღმოსავლური რენესანსის საკითხი. ეს პრობლემა აზრთა სხვადასხვაობის გამო საგანგებო მსჯელობის საგანია. ჯერ კიდევ ღრმად შესასწავლია აღორძინების საკითხი ქართ. მწერლობის ევოლუციასთან დაკავშირებითაც. სახელმწიფოებრივი ძლიერების ხანაში, XI—XII სს-ში, ქართ. ლიტ-რის ჰუმანისტური ხასიათი მრავალი სპეციფ. ნიშნით ხასიათდება. ქრონოლოგიურად იგი წინ უსწრებს ევრ. რ-ს, მჭიდროდაა დაკავშირებული ბიზანტ. ლიტ-რის ისტორიასთან, იყენებს აღმოსავლეთის გზით მიღებულ ნაკადებს. მაგრამ ბერძნ. კლასიკური ლიტ-რის ტრადიციების უშუალო აღდგენას ჩვენში ადგილი არ ჰქონია; ევროპელებთან შედარებით ქართველები ელინური და ელინისტური მწერლობის ძეგლებს რამდენიმე საუკუნით ადრე იცნობდნენ, ოღონდ ბიზანტ. ბერძნულის მეშვეობით და თეოლ. (ქრისტ.) ფილტრში გატარებულთ. ისევე, როგორც XIII—XIV სს. ევრ., კერძოდ იტალ. ლიტ-რა, ქართ. საერო მწერლობაც ძირითადად ქრისტიანობის ბაზაზე აღმოცენდა. ადამიანის სულიერი სამყაროს გენიალური ასახვის პირველი ნიმუშია დავით აღმაშენებლის ავტობიოგრ. „გალობანი სინანულისანი". XII ს. საქართველოში „ამირანდარეჯანიანისა" და „ვისრამიანის" ეპოსი საერო ლირიკასა და შესანიშნავ ისტ. ანალებთან ერთად ქართ. ჰუმანისტური ლიტ-რის მთლიან სურათს ქმნის. იოანე პეტრიწის მიერ ნეოპლატონიკოს პროკლეს „თეოლოგიის პირველსაფუძვლების" („კავშირნი ღმრთისმეტყველებითნი") საქართველოში გავრცელება და მისი ქრისტ. ინტერპრეტაცია, ეფრემ მცირის მიერ ფსევდოდიონისე არეოპაგელის ტრაქტატებისა და ეპისტოლეების მთელი „კორპუსის" თარგმნა ხელს უწყობდა მათ გამოყენებას საერო მწერლობაში, კერძოდ, შოთა რუსთაველის მიერ. ჩვენი კლასიკური ლიტ-რის ოქროს ხანას აგვირგვინებს ვეფხისტყაოსნის ავტორის უდიდესი ჰუმანიზმი, ქრისტ. ეთიკაზე დაფუძნებული და ორიენტალურ-სუფისტური მისტიკისა და ჰედონიზმისაგან სავსებით განთავისუფლებული სასიყვარულო ჰიმნი ქალისადმი, მეგობრობის იდეის ქადაგება და ა. შ. ჰუმანისტურ კულტურასა და ევრ. რ-ს შორის პირდაპირი ანალოგიის ძიება ერთობ სადავოა; ევრ. რ. ბურჟ. კლასის ისტ. ასპარეზზე გამოსვლის პერიოდში და სხვა

სოც.-კულტ. ფორმაციის წიაღში აღმოცენდა.

*ლიტ.*: ბარამიძე ა., შოთა რუსთაველი, გამოც. მე-3, თბ., 1975; გაწერელია ა., ზეცის მხატვრული მოდელი რუსთაველთან და დანტესთან, რჩეული ნაწერები, ტ. 1, თბ., 1977; ნუცუბიძე შ., რუსთაველი და აღმოსავლური რენესანსი, შრომები, ტ. 4, თბ., 1976; საზღვარგარეთული ლიტერატურის ისტორია, გამოც. მე-2, ნაწ. 1, თბ., 1977; ჯიბლაძე გ., რენესანსის ესთეტიკური იდეალები, მის წგნ.: ესთეტიკური თეორიის საკითხები, თბ., 1961; მისივე, რუსთაველის ესთეტიკური სამყარო, თბ., 1966; ჯიველეგოვი ა., დანტე ალიგიერი, თბ., 1968; Алексеев М. П., Жирмунский В. М., Мокульский С. С., История зарубежной литературы. Средние века и Возрождение, 3 изд., М., 1978; Буркхардт Я., Культура Италии в эпоху Возрождения, т. 1—2, пер. с нем., СПб., 1904—06; Горфункель А. Х., Философия эпохи Возрождения, М., 1980; Из истории культуры средних веков и Возрождения, М., 1976; Культура эпохи Возрождебия и Реформации, Л., 1981; Лосев А. Ф., Эстетика Возрождения, М., 1978; Соколов В. В., Средневековая философия, М., 1979; Хрестоматия по западно-европейской литературе. Эпоха Возрождения, 3 изд., М., 1947.

*ა. გაწერელია.*

რ. არქიტექტურასა და სახვით ხელოვნებაში. რ-ის ხანის კულტურაში დიდი ადგილი უჭირავს არქიტექტურასა და სახვით ხელოვნებას. რ-ის ხანის მხატვრულმა პრინციპებმა მეტნაკლები ძალით იჩინა თავი ევრ. თითქმის ყველა ქვეყანაში. ამ ხანას მიეკუთვნება მხატვრული კულტ. უამრავი შესანიშნავი ძეგლი. ახ. ხელოვნება ყალიბდება შუა საუკ. ფეოდ. მხატვრულ კულტურასთან ბრძოლაში. იგი თავს აღწევს შუა საუკ. რელიგ. დოგმატიზმსა და სქოლასტიკას. ჩნდება ღრმა ინტერესი რეალური სამყაროსადმი, ცოცხალი, ხორცშესხმული ადამიანისადმი, რწმენა ადამიანის გონების ყოვლისშემძლეობისა. ხელოვნ. უმთავრეს საგნად იქცევა ადამიანი, მისი ფიზ. სილამაზე, სულიერი ცხოვრების სიმდიდრე. ჰარმონიულად განვითარებული, ჰეროიზებული ადამიანი ეპოქის იდეალია. ამიერიდან ხელოვნ. საფუძველს რეალიზმი შეადგენს. შუა საუკ. პირობითი და სიმბოლური სურათები, ერთხელ და სამუდამოდ დაკანონებული სქემები და იკონოგრაფია ადგილს უთმობს ექსპერიმენტით შეცნობილი მატერ. სამყაროს გადმოცემას. რ-ის ხელოვნება რაციონალურია. მისი ერთი უმთავრესი თავისებურებათაგანია კავშირი მათ.-საბუნებისმეტყველო ცოდნასთან, მეცნიერულად შემუშავებული მეთოდების გამოყენება, ხელოვნებაში კანონზომიერების ძიება. მხატვრები კვლავ სწავლობენ ადამიანის სხეულს, ცოცხალ ნატურას, რ-იც შუა საუკუნეებში დავიწყებული იყო, ადამიანის ანატომიას, პროპორციებს, ეუფლებიან სხეულთა მოცულობისა და შუქ-ჩრდილის გადმოცემას. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა პერსპექტივის მათ. საფუძვლების აღმოჩენას (XV ს., ფლორენცია, არქიტ. ბრუნელესკი), რამაც მხატვრებს საშუალება მისცა სურათის სიბრტყეზე შეექმნათ რეალური სამგანზომილებიანი სივრცის ილუზია. არქიტექტურაში აღდგენილ იქნა ანტ. ორდერული სისტემა. ღრმა ინტერესი ანტ. კულტურისა და ხელოვნებისადმი, რ-იც თან სდევს რ-ის ხანის ჰუმანისტურ კულტურას, არსებით როლს თამაშობს იმდროინდელი ხელოვნ. განვითარებაში.

დამახასიათებელია ხელოვნ. ცალკეულ დარგთა ემანსიპაცია. კედლის მხატვრობის გვერდით ფართოდ ვითარდება დაზგური ფერწერა, სრულიად დამოუკიდებელი ხდება ქანდაკება, რ-იც შუა საუკუნეებში განუყოფელი იყო ხუროთმოძღვრებისაგან და დეკორ. ფუნქციას ასრულებდა. ვითარდება აგრეთვე გრაფიკა, კერძოდ, გრავიურის ტექნიკა (განსაკუთრებით გერმანიაში), რაც ხელოვნ. დემოკრატიზაციას უწყობს ხელს. ამავე დროს სწორედ რ-ის ხანა ქმნის ხელოვნებათა სინთეზის საუკეთესო ნიმუშებს.

თემატიკურად რ-ის ხელოვნება აგრძელებს შუა საუკ. ტრადიციებს. სარწმუნოებრივ სიუჟეტებს კვლავ დიდი ადგილი უჭირავს მხატვრობასა და ქანდაკებაში, მაგრამ ძვ. თემები ახლებური შინაარსით ივსება, მათი იდეური გააზრება არსებითად იცვლება. ძვ. ხატის ადგილს იჭერს ღვთაებისა და წმინდანთა რეალისტური, „გაადამიანურებული“ გამოსახვა, საღმრთო წერილის სიუჟეტები ხშირად მხოლოდ საბაბია მხატვრის თანამედროვე ცხოვრებისა და იდეების გადმოსაცემად, მათი მოქმედებაც კი იმ ხანასა და გარემოშია გადატანილი, რ-შიც მხატვარი ცხოვრობდა. შუა საუკ. ფრესკებისა და ხატების განყენებული ან პირობითი ფონი ადგილს უთმობს რეალურ პეიზაჟს, მოქმედი პირები ინდივიდუალიზებული არიან, მხატვრები ზოგჯერ არ ერიდებიან სახარების სცენებში თავიანთ თანამედროვეთა პორტრეტების მოთავსებას. პორტრეტი დამოუკიდებლადაც ვითარდება, როგორც აღორძინების ხანის მხატვრობისა და ქანდაკების ერთი უმთავრესი ჟანრთაგანი. არქიტექტურაში საეკლ. ნაგებობათა გვერდით განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება საერო მშენებლობას, უპირველეს ყოვლისა, შეძლებულ მოქალაქეთა საცხოვრ. სახლებს (იტალ. პალაცო). გოტიკური არქიტ. მისტიკურ ემოციურობას, ზეცაში ატყორცნილ გრანდიოზულ სივრცეებს, რ-ებიც თითქოს ამქვეყნიური ცხოვრებისაგან წყვეტდა მორწმუნეს. ცვლის „ადამიანური მასშტაბის“ მქონე მშვიდი, კლასიკურად ნათელი და გაწონასწორებული ფასადები და ინტერიერები.

რ-ის ხანის პირველი ნიშნები თავს იჩენს იტალიაში (ფლორენციასა და სიენაში) XIII ს. II ნახევრიდან (მოქანდაკე ნიკოლო პიზანო, მხატვარი პიეტრო კავალინი). გაბედული ნაბიჯი შუა საუკ. განყენებული პირობითობისა და დეკორაციულობისაგან თავის დასაღწევად გადადგა ფლორენციელმა *ჯოტომ*, რ-ის ფრესკებშიაც სარწმუნოებრივი სცენები ღრმა ადამიანური გრძნობითა და დრამატიზმითაა გამსჭვალული. რეალიზმის ელემენტები თავს იჩენს სიენის მხატვრობაშიც (განსაკუთრებით, ს. მარტინისთან, ა. ლორენცეტისთან).

ახ. რეალისტური ხელოვნება სავსებით ჩამოყალიბდა XV ს-ში (ე. წ. კვატროჩენტო ანუ ადრეული რ.). ამ საუკუნის მიწურულამდე რ-ის ხელოვნ. მთავარი ცენტრი ფლორენცია იყო. ხუროთმოძღვრების დარგში გოტიკური ტრადიციები პირველად უარყო დიდმა ხუროთმოძღვარმა ფ. ბრუნელესკიმ, რ-იც აღორძინების ხანის არქიტ. დამფუძნებლად ითვლება. ფლორენციული პალაცოს არქიტექტურა ჩამოყალიბებულ სახეს ღებულობს მიკელოცო დი ბარტოლომეოს, ბერნარდო როსელინოს, ბენედეტო და მაიანოს შემოქმედებაში. თვალსაჩინო ადგილი უჭირავს კვატროჩენტოს ფლორენციულ კულტურაში არქიტექტორს, მეცნიერსა და ხელოვნების თეორეტიკოსს, არქიტექტურის შესახებ პირველი რენესანსული ტრაქტატის ავტორს ლეონ ბატისტა ალბერტის. რ-ის ქანდაკების ფუძემდებლები არიან ლ. *გიბერტი*, და დიდი რეალისტი დონატელო, რ-ის შემოქმედებაშიც, არსებითად, წარმოდგენილია რენესანსული ქანდაკების ყველა სახეობა (მრავალფიგურიანი სიუჟეტებიანი რელიეფები, ცალკეული ფიგურა და ბიუსტი, ცხენოსანი ფიგურა-მონუმენტი, საფლავის ძეგლები). ლუკა დელა რობია საფუძველს უყრის მაიოლიკის ქანდაკებას (საკურთხევლის რელიეფები, მედალიონები წმინდანთა გამოსახულებებით და სხვ.). პოპულარული თემაა ღვთისმშობლის წელზევითი გამოსახულება ყრმითურთ. დიდად ვრცელდება პორტრეტული ბიუსტის ჟანრი (მოქანდაკეები დეზიდერიო და სეტინიანო, ანტონიო როსელინო, ფრანჩესკო ლაურანა, ბენედეტო და მაიანო და სხვ.). მხატვრები (უპირველესად, აღორძინების მხატვრობის ნამდვილი დამწყები *მაზაჩო*) ემყარებიან კონკრ. რეალობის ასახვას, სავსებით ეუფლებიან სხეულის ანატომიური აგების სიძნელეს, მოცულობის პლასტ. გადმოცემას, შუქ-ჩრდილით მოდელირებას. იქმნება მონუმ. მხატვრობის მთელი ციკლები (ფრესკები საგვარეულო სამლოცველოებში, ზოგიერთ სასახლეში). მრავალი ფრესკა და დაზგური სურათი თხრობითი ხასიათისაა (ბენოცო გოცოლის ფრესკები ფლორენციასა და პიზაში, დომენიკო გირლანდაიოსი ფლორენციასა და რომში). ფერწერაში დიდად პოპულარულია ღვთისმშობლის — „მადონას“ — გამოსახულება; დიდ ადგილს იჭერს თანამედროვეთა პორტრეტები და სხვ.; ფლორენციასთანაა დაკავშირებული შესანიშნავი ფერმწერისა და თეორეტიკოსის პიერო დელა ფრანჩესკას მოღვაწეობა. მის შემოქმედებაში ახლებურადაა დასმული ფერისა და შუქის ამოცანები.

XV ს. ბოლო ათეულ წლებში, ლორენცო მედიჩის დიქტატურისა და სოც. ურთიერთობათა გამწვავების დროს, ფლორენციულ ხელოვნებაში გარდატეხა ხდება — მატერ. სამყაროსადმი სალი ინტერესი ზოგი მხატვრის შემოქმედებაში ადგილს უთმობს იდეალიზმს, ზოგჯერ მისტიციზმსაც, ჩნდება ერთგვარი გულგატეხილობის განწყობილება, დაეჭვება ადამიანის ძალასა და შესაძლებლობაში. მხატვრობასა და ქანდაკებაში ნაცვლად უბრალოებისა და უშუალობისა, შესამჩნევია რაფინირება, დეკორ.-ორნამენტული ტენდენციები (მხატვარი ს. ბოტიჩელი; მოქანდაკე ა. ვეროკიო და სხვ.).

XV ს-ში ადგილი აქვს თეორ. განზოგადების პირველ ცდებს, რ-ებიც ემყარება რ-ის ხანის ოსტატთა გამოცდილებას, ანტ. (რომაული) მემკვიდრეობისა და ანტ. ხანის თეორეტიკოსთა (უპირველესად, ვიტრუვიუსის) ნაწარმოებების შესწავლას (ლეონ ბატისტა ალბერტი, ტრაქტატი „ფერწერისათვის“, „ათი წიგნი ხუროთმოძღვრების შესახებ“; ფილარეტე, „არქიტექტურის ტრაქტატი“; პიერო დელა ფრანჩესკა, „ფერწერული პერსპექტივის შესახებ“ და სხვ.).

XV ს. II ნახევრიდან ფლორენციულ სკოლასთან ერთად დიდი მნიშვნელობა ენიჭება სხვა სკოლებს: უმბრიის (პერუჯინო, პინტურიკიო და სხვ.), ფერარის, პადუისა და მანტუის (ანდრეა მანტენია), ვენეციის (ბელინების ოჯახი, განსაკუთრებით ჯოვანი ბელინი, რ-მაც დიდი როლი შეასრულა ვენეციური მაღალი რ-ის ფერწერის მომზადებაში; ვიტორე კარპაჩო), მილანისას, სადაც განმსაზღვრელი იყო *ლეონარდო და ვინჩის* მოღვაწეობის მნიშვნელობა.

XV—XVI სს. მიჯნაზე და XVI ს. I ათეულ წლებში რ-ის ხანის ხელოვნება განვითარების უმაღლეს საფეხურს აღწევს (ე. წ. კლასიკური ხანა, „მაღალი“ რ.); მთავარ ცენტრებად ამიერიდან რომი და ვენეცია გადაიქცევა. კვატროჩენტო შუა საუკ. ტრადიციათა დაძლევის, ახ. ცოდნის დაუფლების ხანა იყო. მაშინდელი ხელოვნე-

რენესანსი. ფ. ბრუნელესკი (?). „პალაცო პიტი“. XV ს. ფლორენცია.





რენესანსი. ტიციანი. პაპ პავლე III-ის პორტრეტი ალესანდრო და ოტავიო ფარნეზეებთან ერთად. 1545—46. კაპოდიმონტეს მუზეუმი. ნეაპოლი.

ბა უშუალოდ, ზოგჯერ გაუცხრილავად და რამდენადმე გულუბრყვილოდ მოგვითხრობს გადმოცემულ ამბავს. კლასიკური ხანა განზოგადების, სინთეზის, სრული სიმწიფის ხანაა; განსაკუთრებული სისრულით მჟღავნდება აღორძინების ხანის მხატვართა მისწრაფება, რომ შექმნან ყოველმხრივ განვითარებული ადამიანის იდეალური, ამაღლებული სახე.

ნაწარმოებთა ფორმა სრულ ჰარმონიულობას აღწევს და იდეალურად გამოსახავს ნაწარმოების არსს; არქიტ. ნაგებობის, ქანდაკების, სურათის კომპოზიციაში აბსოლ. კანონზომიერება ბატონობს, იგი განტვირთულია შემთხვევითი, მეორეხარისხოვანი ელემენტებისაგან, გაწონასწორებული და დასრულებულია, ამავე დროს, უაღრესად ნათელია აღნაგობის მხრივ. არქიტექტურაში განსაკუთრებულ დახვეწილობას აღწევს პროპორციულ შეფარდებათა სისტემა. კლასიკური ხანის ხელოვნ. ნაწარმოები მონუმენტალობის, დიდებულებისა და შინაგანი წონასწორობის შთაბეჭდილებას ქმნის. ამ ხანაში მოღვაწეობდნენ იტალ. აღორძინების უდიდესი შემოქმედნი; არქიტექტორები: დონატო ბრამანტე (მუშაობდა მილანსა და რომში), რ-ის წმ. პეტრეს ტაძარი (პროექტი) მაღალი რ-ის ხუროთმოძღვრული იდეალების ყველაზე სრულ ხორცშესხმას წარმოადგენს; ბალდასარე პერუცი (მუშაობდა რომში, სიენაში), ანტონიო და სანგალო (მუშაობდა რომში), იაკოპო სანსოვინო (მუშაობდა ვენეციაში), მიკელე სანმიკელი (მუშაობდა ვენეციაში, ვერონაში, ბრეშაში) და გვიანი საფეხურის წარმომადგენლები, არქიტექტორები და თეორ. ტრაქტატთა ავტორნი ჯაკომო და ვინიოლა (მუშაობდა რომში) და ანდრეა პალადიო (მუშაობდა ვიჩენცასა და ვენეციაში), აგრეთვე გალეაცო ალესი (მუშაობდა გენუაში, მილანში, ბრეშაში). უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა არა მარტო იტალ. არამედ მთელი შემდეგდროინდელი ევრ. ხელოვნებისათვის ლეონარდო და ვინჩის, *მიქელანჯელოს*, *რაფაელის*, ვენეციელთა *ჯორჯონესა* და *ტიციანის* შემოქმედებას. ლეონარდომ, რ-მაც ხელოვნ. და მეცნ. მრავალ დარგში შეიტანა მნიშვნელოვანი წვლილი, შეაჯამა წინა ხანის ძიებანი და საბოლოოდ ჩამოაყალიბა რეალისტური ხელოვნ. საფუძვლები, პირველმა შექმნა კლასიკურად ჰარმონიული კომპოზიციები, ნახატის წინანდელი სიმკვეთრე შეცვალა შუქ-ჩრდილის რბილი მოდელირებით, მიაღწია ფსიქოლ. დახასიათების დიდ სიღრმეს. ჰარმონიული ადამიანის იდეალური სახე შექმნა რაფაელმა მრავალ სურათსა და მონუმენტურ ფრესკაში, რ-ებიც კომპოზიციური აღნაგობის დახვეწილობით გამოირჩევა. ღირსშესანიშნავია მიქელანჯელოს გრანდიოზული ფრესკები ვატიკანში, მისი ქანდაკებები ტიტანური ძალითა და დრამატიზმითაა გამსჭვალული, მის ადამიანებს მებრძოლი, უდრეკი სული აქვთ, მისი გვიანი ნამუშევრები ტრაგიზმითაა აღბეჭდილი, რაც იტალიის იმდროინდელი მძიმე ვითარების ანარეკლია. რ-ის ხელოვნ. ტრადიციები და მაღალი იდეალები ყველაზე დიდხანს ვენეციამ შეინარჩუნა (რ-ის გვიანი საფეხურის წარმომადგენლები არიან იაკოპო ტინტორეტო, ვერონეზე).

მაღალი რ-ის ხანას მიეკუთვნება აგრეთვე თვალსაჩინო მხატვრების — ვენეციელი პალმა ვეკიოს, სებასტიანო დელ პიომბოს, ანდრეა დელ სარტოს, ემილიის სკოლის მეთაურის კორეჯოს (ანტონიო ალეგრი, მუშაობდა კორეჯოსა და პარმაში) შემოქმედება.

ფეოდ. რეაქციამ და კონტრრეფორმაციამ საზღვარი დაუდო რ-ის ხანის ხელოვნ. განვითარებას. XVI ს. შუა წლებსა და II ნახევარში ჩნდება ჯერ *მანიერიზმი* და შემდეგ *ბაროკო*.

ჩრდ. ევრ. ქვეყნებს შორის ახ. გზები ყველაზე ადრე ისახება ბურგუნდიასა და ფლანდრიაში (ე. წ. ძვ. ნიდერლანდური სკოლა. ბურგუნდიის ხელოვნება მჭიდროდ უკავშირდება ფრანგულს). აქ ფეოდ. კულტურის ტრადიციები უფრო ძნელი გადასალახავი იყო. ხელოვნებას საფუძვლად არ ედო რაიმე ჩამოყალიბებული თეორ. მოძღვრება ან მეცნიერულად შემუშავებული მეთოდები, როგორც ეს იტალიაში იყო; ვერც ანტ. მემკვიდრეობას მიმართავდნენ. მაგრამ ბუნების უშუალო გადმოცემის, ადამიანის ინდივიდ. დახასიათების მხრივ, აგრეთვე ფერწერის ტექ. განვითარებისა და შუქის გადმოცემის მხრივ, იქაური მხატვრები დიდ სიმაღლეს აღწევდნენ. ბუნებისა და საყოფაცხოვრებო სცენების რეალისტური ასახვის ადრინდ. ნიმუშებია ძმების ლიმბურგების მიერ შესრულებული მშვენიერი მინიატიურები „ჰერცოგ ჟან დიუ ბერის მდიდრული ჟამნისა“ (დაახლ. 1416). მნიშვნელოვან რეალისტურ ელემენტებს შეიცავს მოქანდაკე კლაუს სლიუტერის ნამუშევრები. ნიდერ. სკოლის უდიდესი მხატვარი და ჩრდილოური რენესანსული მხატვრობის ნამდვილი დამფუძნებელია იან ვან ეიკი, რ-მაც შექმნა შესანიშნავი პორტრეტებისა და „მადონების“ სერია, და თავის ძმასთან — ჰუბერტ ვან ეიკთან ერთად ფლანდრიული ხელოვნ. ფუძემდებელი ნაწარმოები — გენტის კარედი. სხვა ცნობილი მხატვრები არიან: ჰუგო ვან დერ ჰუსი, როგირ ვან დერ ვეიდენი, დირკ ბაუტსი, ჰანს მემლინგი, ფანტასტი იერონიმუს ბოსხი, ლუკა ლეიდენელი, დასასრულ, დიდი ფერმწერი პიტერ ბრეიგელ უფროსი, რ-ის სურათები ფილოს. გააზრება ღრმა ხალხურობას ერწყმის.

გერმანიაში, სადაც ფეოდ. კულტ. და ხელოვნ. ტრადიციები ძლიერ ფესვგადგმული იყო, რ-ის ხელოვნ. დასაწყისი XV ს. დასასრ. მიეკუთვნება. მისი განვითარება ემთხვევა მწვავე სოც. და იდეოლოგიურ ბრძოლათა ხანას (გლეხთა ომები, რეფორმაცია). ფართოდ გავრცელდა გრავირებული ნახატები, რ-ებიც იმხანად გამოშვებულ პამფლეტებსა და პუბლიც. ბროშურებს ამკობს. განსაკუთრებით მაღალ დონეს მიაღწია ფერწერამ. გერმ. ხელოვნ. ისტორიის მთელ მანძილზე XVI ს. I ნახევარი შეადგენს მის უმაღლეს საფეხურს. გერმ. რ-ის ხელოვნ. ფუძემდებელი და უდიდესი წარმომადგენელია ფერმწერი და გრაფიკოსი ალბრეხტ დიურერი. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ჰანს ჰოლბაინ უმცროსის ფერწერულსა და ნახატ პორტრეტებს, რ-ებიც ბრწყინვალე ოსტატობითა და ხასიათების სიმახვილით გამოირჩევა, აგრეთვე მათის ნაითჰარდტის (უფრო ცნობილია გრიუნევალდის მცდარი სახელით), ლუკას კრანახ უფროსის შემოქმედება. სხვა მხატვრებს მეტი კავშირი ჰქონდათ გოტიკურ ტრადიციასთან.

საფრანგეთში რ-ის ხელოვნება ისახება და ვითარდება აბსოლ. მონარქიის ჩამოყალიბების დროს. არქიტექტურა, თუმცა ძნელად, მაგრამ მაინც თავისუფლდება გოტიკური ფორმებისაგან, რ-ებიც უფრო დიდხანს ინარჩუნებს ძალას საეკლ. მშენებლობაში. რ-ის ხანის ხუროთმოძღვრული იდეები განსაკუთრებით სრულად ისხამს ხორცს სასახლეთა არქიტექტურაში. ორდერულ სისტემასთან ერთად მუშავდება კომპოზ. აღნაგობისა და მორთულობის ხერხები, რ-ებიც მკაფიო ეროვნ. სახეს ანიჭებს ფრანგ. რენესანსულ შენობებს. XVI ს. უმთავრესი ნაწარმოებია არქიტ. პიერ ლესკოს ლუვრის სასახლე, რ-ის მშენებლობა საუკუნეთა მანძილზე გრძელდებოდა. იქმნება თეორ. თხზულებები არქიტექტურის შესახებ, რ-ებშიც დიდი ყურადღება ექცევა ტექ. საკითხებს და ხაზგასმულია ხუროთმოძღვრებაში მიზანშეწონილობის აუცილებლობა (არქიტ. ფილიბერ დელორმი; ქანდაკებაში ყველაზე მნიშვნელოვანი ფიგურაა ჟან გუჟონი); ფერწერაში რეალისტური ტენდენციები უკვე XV ს. დასაწყ. მინიატიურებში იჩენს თავს და უფრო მკაფიოდ მჟღავნდება შესანიშნავი მხატვრების ჟან ფუკეს, პორტრეტისტების ჟან კლუესა და ფრანსუა კლუეს, ძმების დიუმუსტიეების შემოქმედებაში.

ფრანსუა I-ის დროს, XVI ს. 20—30-იანი წლებიდან, მნიშვნელოვან როლს თამაშობენ იტალიიდან მოწვეული მხატვრები, რ-თა ნამუშევრები უკვე მანიერიზმს მიეკუთვნება. დიდი ადგილი ეთმობა მითოლოგიურ თემებს, შიშველი სხეულის გამოსახვას (ე. წ. ფონტენბლოს სკოლა).

რ-ის ხანამ მნიშვნელოვანი კვალი დაამჩნია აგრეთვე ესპ., ჩეხეთის, უნგრ., პოლ. და სხვა ევრ. ქვეყნების ხელოვნებას (იხ. ამ ქვეყნების ხელოვნება).

*ლიტ.*: Алпатов М. К., Итальянское искусство эпохи Данте и Джотто, М.—Л., 1939; Бернсон Б., Живописцы итальянского Возрождения, пер. с англ., М., 1965; Вельфлин Г., Классическое искусство, пер. с нем., СПб., 1912; Джорджо Вазари, Жизнеописания наиболее знаменитых живописцев, ваятелей и зодчих, [т.] 1—2, М.—Л., 1956—63; Книга о живописи мастера Леонардо да Винчи, живописца и скульптора Флорентинского, М., 1935; Лазарев В. Н., Происхождение итальянского Возрождения, т. 1—2, М., 1956—59; Микеланджело. Жизнь. Творчество. Сост. В. Н. Гращенков, М., 1964; Dvořák M., Geschichte der italienischen Kunst im Zeitalter der Renaissance, Bd. 1—2, Münch., 1927—29; Glück G., Die Kunst der Renaissance in Deutschland, Niederlanden, Frankreich..., 2. Aufl., B., 1928; Venturi A., Storia dell' arte italiana, v. 4—11, Mil., 1906—40.

*ვ. ბერიძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I, გვ. 368—369. II — გვ. 401.

რ. თეატრალურ ხელოვნებაში ყალიბდებოდა და ვითარდებოდა ანტ. თეატრ. ხელოვნ. გავლენით. რენესანსული თეატრის ყურადღების ცენტრში მოექცა ძლიერი პიროვნება, მისი სულიერი სამყარო. მსახიობის ხელოვნებისათვის დამახასიათებელი იყო ძლიერი ვნებები, ეპიკური ძალა. ახ. თეატრ. ესთეტიკა შემსრულებლისაგან მოითხოვდა დრამ. ნაწარმოების აზრის წვდომას, რთული და მრავალმხრივი ხასიათების წარმოსახვას. ყოველივე ამან განაპირობა რ-ის ეპოქის

ლ. რენი.

გ. რენი. „ავრორა“, ფრესკა. პალაცო პალავიჩინი-როსპილიოზი რომში. დაახლ. 1610.



თეატრ. ხელოვნ. რეალიზმის თავისებურებანი: სინამდვილის წინააღმდეგობათა ასახვა, ხალხ. ხელოვნ. ტრადიციების განვითარება, სიცოცხლის დამამკვიდრებელი პათოსა, ტრაგიკულისა და კომიკურის, პოეტურისა და ბუფონურის გაბედული შერწყმა. რ-ის ეპოქაში საფუძველი ჩაეყარა დრამატურგიისა და მსახიობის ხელოვნ. თეორიას, პროფ. თეატრს; აშენდა პირველი თეატრ. ნაგებობები. განსაკუთრებით დიდ აღმავლობას რ-ის თეატრმა მიაღწია იტალიაში, ესპანეთში, ინგლისში. ამ ეპოქის უდიდესი მონაპოვარი იყო იტალ. იმპროვიზაციული თეატრი *„კომედია დელ' არტე“* (XVI ს.), რ-მაც მემკვიდრეობით მიიღო ხალხ. ფარსის, ნიღბებისა და კარნავალების ტრადიციები. თეატრისა და ლიტ. დრამის სინთეზი განხორციელდა ესპანეთში სერვანტესისა და ლოპე დე ვეგას დრამატურგიაში. რ-ის ეპოქის თეატრმა უმაღლეს მწვერვალს მიაღწია ინგლისში, შექსპირის შემოქმედებაში. საქართველოში XII—XIII სს-ში რენესანსული სულისკვეთების შესაბამისად უმაღლეს განვითარებას აღწევს სასახლის კარის სახიობა — პოეტური სიტყვის, მუსიკისა და ცეკვის სინთეზი. სახიობის წარმოდგენები იდგმებოდა დარბაზებსა და სპეც. ნაგებობებში „სახლსა სათამაშოსა შინა“.

*ლიტ.*: Бояджиев Г. Н., Вечно прекрасный театр эпохи Возрождения. Италия. Испания. Англия, Л., 1973.

აღორძინების ეპოქაში პროფ. მუსიკა კარგავს სას. ხასიათს და განიცდის ხალხ. მუსიკის გავლენას, იმსჭვალება ახ. ჰუმანისტური მსოფლმხედველობით. ვოკალური და ვოკალურ-საკრავიერი მრავალხმიანობის ხელოვნება მაღალ დონეს აღწევს XIV ს. იტალიასა და საფრანგეთში „არს ნოვას“ („ახალი ხელოვნების“) წარმომადგენელთა მუსიკაში. იგივე ტენდენციების მატარებელია ახ. პოლიფონიური სკოლები — ინგლ. (XV ს.), ნიდერ. (XV- XVI სს.), რომაული, ვენეციური, ფრანგ., გერმ., პოლ., ჩეხ. (XVI ს.) და სხვ. ამ პერიოდში იქმნება საერო მუს. ხელოვნების სხვადასხვა ჟანრი: ფროტოლა და ვილანელა — იტალიაში, რომანსი და ვილიანსიკო — ესპანეთში, არია და ბალადა — ინგლისში, სიმღერა (Leid) — გერმანიაში, მრავალხმიანი სიმღერა — საფრანგეთში (კ. ჟანეკენი, კ. ლეჟიონი); ფართოდ ვრცელდება იტალიაში აღმოცენებული მადრიგალი (დ. მარენციო, ი. არაკადელტი, ჯეზუალდო დი ვენოზა). საერო ჰუმანისტური მისწრაფებები იჭრება საკულტო მუსიკაში, კერძოდ ფრანგ-ფლამანდელი ოსტატებისა (ჟოსკენ დეპრე, ორლანდო ლასო) და ვენეციური სკოლის კომპოზიტორთა შემოქმედებაში (ა. და ჯ. გაბრიელები). კონტრრეფორმაციის პერიოდში ისმება საკითხი რელიგ. კულტიდან მრავალხმიანობის გამოდევნისა. მხოლოდ *პალესტრინას* რეფორმამ შეინარჩუნა კათოლ. ეკლესიაში პოლიფონია „განწმენდილი“ და „განათლებული“ სახით. მისივე შემოქმედებაში აისახა აღორძინების ეპოქის საერო მუსიკის მნიშვნელოვანი მონაპოვრები. ჩამოყალიბდა საკრავიერი მუსიკის ახ. ჟანრები: ვარიაცია, ფანტაზია და სხვ.; დაწინაურდნენ ბარბითზე, ორგანზე, ვერჯინელზე დამკვრელთა ეროვნ. სკოლები. იტალიაში მაღალ დონეს მიაღწია მდიდარი გამომსახველობითი შესაძლებლობის მქონე ხემიანი საკრავების დამზადებამ. სხვადასხვა ესთეტ. მრწამსის დაპირისპირება გამოიხატა ხემიან საკრავთა ორ ტიპს — არისტოკრ. წრეებში გაბატონებულ ვიოლებისა და ხალხ. წარმოშობის ვიოლინოს — შორის „ბრძოლაში“. მუს. კულტურის აღმავლობას დიდად შეუწყო ხელი XV ს. იტალიაში დანერგილმა სანოტო ბეჭდვის ტექნიკამ. ახ. მუს. ჟანრების— სოლო სიმღერის, კანტატის, ორატორიისა და ოპერის—შექმნამ ხელი შეუწყო ჰომოფონიური სტილის დაფუძნებას და ერთგვარად დაასრულა რ-ის ეპოქა. რ. ემთხვევა საქ. ისტ. ძნელბედობის ხანას, როდესაც კულტ. ცხოვრება მთლიანად პარალიზებული იყო, მაგრამ ჯერ კიდევ XIII ს. დასაწყისში, როდესაც მწვერვალს მიაღწია ქართ. ლიტრისა და ხელოვნების (მ. შ. საერო და სასულიერო მუსიკის) განვითარებამ, ქართ. კულტურა ატარებდა აშკარად გამოხატულ რენესანსულ თვისებებს.

*ლიტ.*: Грубер Р., История музыкальной культуры, т. 1, ч. 2, М.—Л., 1941; т. 2, ч. 1—2, М., 1953—59.

**რენვილის შეთანხმება,** შეთანხმება, რ-ითაც დასრულდა ჰოლანდიელი იმპერიალისტების მიერ გაჩაღებული I კოლონიური ომი (1947–48) ინდონეზიის რესპ. წინააღმდეგ; ხელი მოაწერეს 1948 წ. 17 იანვ. ინდონეზ. რესპ. და ნიდერ. მთავრობებმა. მოლაპარაკება მიმდინარეობდა ჯაკარტის პორტში „ნეიტრალურ ტერიტორიაზე“ — ამერ. ხომალდ „რენვილზე“ („Renville“— აქედან შეთანხმების სახელწ.). მოლაპარაკებაში მონაწილეობდა გაეროს მიერ შექმნილი „კეთილი სამსახურის კომისია“. რ. შ. შედგებოდა საკუთრივ დაზავების შესახებ შეთანხმებისაგან, 12 პოლიტ. პრინციპისა და „კეთილი სამსახურის კომისიის“ 6 დამატებითი პრინციპისაგან. რ. შ. ითვალისწინებდა ცეცხლის შეწყვეტას და განსაზღვრავდა ჯარების გამიჯვნის დროებით ხაზს, რ-ის მიხედვითაც მკვეთრად მცირდებოდა ინდონეზ. რესპ. ტერიტორია. ჰოლანდ. ოკუპანტების ხელში რჩებოდა იავისა და სუმატრის კ-ების უმეტესი ნაწილი, ყველა საპორტო ქალაქი და ნავთობის რ-ნები. 1948 დეკ. ნიდერლანდმა დაარღვია რ. შ. და II კოლონ. ომი გააჩაღა (1948—49) ინდონეზიის წინააღმდეგ. მაგრამ 1949 გაზაფხულზე იძულებული შეიქნა კვლავ დაეწყო მოლაპარაკება რესპ. მთავრობასთან (იხ. *„მრგვალი მაგიდის“ კონფერენცია 1949*).

**რენი** (Reni) გვიდო (4. XI. 1575, კალვენცანო, ემილია-რომანია, — 18. VIII. 1642, ბოლონია), იტალიელი ფერმწერი. უმთავრესად მუშაობდა რომში (1605-იდან), აგრეთვე ბოლონიაში (1622-იდან). რ-ზე დიდი გავლენა მოახდინა ძმების კარაჩების შემოქმედებამ. რ-ს შემოქმედებისათვის დამახასიათებელია ნატიფი, ჰარმონიული, მკაფიო, ხშირად რელიეფისმაგვარი კომპოზიციები, თბილი კოლორიტი („ავრორა“, პალაცო პალავიჩინი-როსპილიოზი რომში, დაახლ. 1610). რ-ს შემოქმედების ბოლონიურ პერიოდში გაძლიერდა ელეგანტური და ცივი იდეალიზაციისა („ატალანტე და ჰიპომენე“) და სანტიმენტალურობის ნიშნები.

*ლიტ.*: Gnudi C., Cavalli G. C., Guido Reni, [Firenze, 1955].

**რენი** (Wren) კრისტოფერ (20. X. 1632, ისტ-ნოილი, უილტშირი, — 25. II. 1723, ჰემპტონ-კორტი), ინგლისელი არქიტექტორი და სწავლული. 1649—53 მათემატიკას ეუფლებოდა ოქსფორდის უნ-ტში. 1657-იდან ასტრონ. პროფესორი იყო ლონდონში, 1661-იდან — ოქსფორდში. 1681—83 ლონდონის სამეფო საზ-ბის პრეზიდენტი. 1660-იდან მუშაობა დაიწყო არქიტექტურაში. აღიარებულია ინგლ. *კლასიციზმის* უდიდეს წარმომადგენლად. შეადგინა 1666 ხანძრის შედეგად დამწვარი ლონდონის რეკონსტრუქციის გეგმა (არ განხორციელებულა). რ-ის მთავარი ნამუშევარი — წმ. პავლეს ტაძარი ლონდონში (1675—1710) ყველაზე დიდი პროტესტანტული ტაძარია მსოფლიოში. მასვე ეკუთვნის ჰოსპიტლები გრინვიჩსა და ჩელსიში, ნაგებობები საუნივერსიტეტო ქალაქებში და სხვ.

**რენი** (Renn) ლუდვიგ (ნამდვ. სახელი და გვარი არნოლდ ფრიდრიხ ფ ი თ ფ ო ნ გ ო ლ ს ე ნ ა უ, Vieth von Golssenau) (22. IV. 1889, დრეზდენი, —1979), გერმანელი მწერალი (გდრ). პროლეტარულ-რევოლუციური ლიტ-რის ერთ-ერთი ფუძემდებელი გერმანიაში. 1928 კომუნისტი გახდა, გერმ. ხელოვნ. აკად. წევრი ბერლინში 1952-იდან. 1969-იდან მისი პრეზიდენტია. სახელი გაუთქვა რომანმა „ომი“ (1928), რ-შიც დერომანტიზებულია I მსოფლიო ომი. მისი გაგრძელებაა „ომის შემდეგ“ (1930.) ავტორის სულიერ მეტამორფოზას მაღალი არისტოკრ წრიდან პროლეტ. მხარეზე გადასვლას გვაცნობს ავტობიოგრ. რომანი „არისტოკრატიის აღსასრული (1944). რ. ავტორია მრავალი საბავშვო და საყმაწვილო მოთხრობისა. გდრ-ის ეროვნული პრემიის ლაურეატი (1955, 1961). 1962 მიენიჭა ჰ. მანის პრემია. შრომის გმირი (1964).

**რენი,** ქალაქი უკრ. სსრ ოდესის ოლქში, მდ. დუნაის ნაპირზე. რენის რ-ნის ცენტრი. სავაჭრო ნავსადგური. რკინიგზის სადგური. სარკინიგზო ტრანსპ. და კვების მრეწვ. საწარმოები.

**რენი** (Rennes), ქალაქი ჩრდ.-დას. საფრანგეთში, ბრეტანში. ილი და ვილენის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 198 ათ. მცხ. (1975). სარკინიგზო და საავტ. გზების დიდი კვანძი. ილ—რანსის არხით უერთდება სენმალოს ყურეს (ლა-მანში). მანქანათმშ. (ავტომობილები, სას.-სამ. მანქანები) და ელექტროტექნიკა, საფეიქრო, სამკერვალო, კვების, პოლიგრ. მრეწველობა. უნ-ტი.


კ. რ ე ნ ი. სენტ-მერი-ლებოუს ეკლესიის კოშკი. 1680. ლონდონი.

**რენიარი** (Regnard) ჟან ფრანსუა (7. II. 1655, პარიზი, — 4. IX. 1709, გრიიონის ციხე-დარბაზი, დურდანის მახლობლად), ფრანგი დრამატურგი. წერდა ფარსებს მუსიკისა და ცეკვის თანხლებით. მისი დებიუტი შედგა 1694 „კომედი ფრანსეზში“ პიესით „სერენადა“ (გამოიცა 1695); რ-ს ეკუთვნის კომედიები: „მოთამაშე“ (დაიდგა 1696, გამოიცა 1697), „ერთადერთი მემკვიდრე“ (გამოიცა 1708), აგრეთვე ავტობიოგრ. რომანი „პროვანსელი ქალი“ (გამოიცა 1731). რ. ზედმიწევნით მისდევდა კლასიციზმის კანონებს.

**რენიე** (Régnier) ანრი ფრანსუა ჟოზეფ დე (ფსევდ. ჰ ი უ გ ვ ი ნ ი, Hugues Vignix) (28. XII. 1864, ონფლერი, კალვადოსი, — 23. V. 1936, პარიზი), ფრანგი მწერალი. ფრანგ. აკად. წევრი (1911). იყო ეპიგონი, ეკლექტიკოსი, ერთმანეთს უხამებდა ორი პოეტური სკოლის— პარნასელთა და სიმბოლისტთა — ელემენტებს (ლექსების კრებულები: „ხვალინდელი დღეები“, 1885; „დამშვიდება“, 1886; „ლანდშაფტები“, 1887; „ეპიზოდები“, 1888). შემდგომში მისი სიმბოლიკა უფრო გაბუნდოვანდა და გაჩნდა ანტ. და შუა საუკ. რთული სახეები (კრებულები „ძველი და რომანული ლექსები“, 1890; „ვითარცა სიზმრად“, 1892). მომდევნო კრებულებში გაძლიერდა ესთეტ.-დეკორ. ელემენტები. რ-ს ეკუთვნის თანამედროვე ცხოვრების ამსახველი და ფსევდოისტ. რომანების სერიები, მოთხრობების კრებულები, თეორ. შრომები და სხვ. რ-ს შემოქმედებით დაინტერესების კვალი ჩანს გ. ტაბიძის ლექსებში („არტისტული ყვავილების“ ეპიგრაფი; „აღმოსავლეთი“, „მწოლიარე“). *გ. ბუაჩიძე.*

**რენიე** (Régnier) მათიურენ (21. XII. 1573, შარტრი, — 22. X. 1613, რუანი), ფრანგი პოეტი. ერთ-ერთი უდიდესი სატირიკოსი. მისი მთავარი თხზულებაა „სატირები“ (გამოიცა 1608, 1609, 1612, 1613). მასში აისახა XVI—XVII სს. მიჯნის საფრ. საზ. ცხოვრების მრავალფეროვანი სურათები, წარმოჩნდა სხვადასხვა ფენის წარმომადგენელთა სახეები.


ა. ფ. ჟ. დე რენიე.

**რენინ-ანგიოტენზინური სისტემა,** ანგიოტენზინის შემქმნელი და დამშლელი ფერმენტული სისტემა; მონაწილეობს არტერიული წნევის, თირკმლების ფუნქციისა და ორგანიზმის წყლისა და მარილების ცვლის რეგულაციაში. თირკმლის ფერმენტი *რენინი* მოქმედებს სისხლის პლაზმის ერთ-ერთ გლობულინზე — ჰიპერტენზინოგენზე (ანგიოტენზინოგენზე), რ-იც მთელი რიგი გარდაქმნების შემდეგ გვაძლევს ანგიოტენზინ-2-ს (ჰიპერტენზინს). ანგიო-



ვ. კ. რენტგენი.

ტენზინ-2 ავიწროვებს სისხლძარღვებს და მაღლა სწევს წნევას, აგრეთვე ასტიმულირებს სისხლძარღვთა ტონუსზე მოქმედი სხვა ჰორმონების სეკრეციას. რ.-ა. ს-ის აქტივობა ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ფაქტორია ჰიპერტონიული დაავადების განვითარებაში. *ა. ბაკურაძე.*

**რენინი** (< ლათ. ren — თირკმელი), ქიმოზინი, მაჭიკის ფერმენტი, *პროტეოლიზური ფერმენტი*, რ-იც წარმოიქმნება ახალგაზრდა მცოხნავი ცხოველის *მაჭიკის* ლორწოვან გარსში. იყენებენ ყველის წარმოებაში. რ. მიღებულია კრისტალების სახით; მისი მოლეკულა შედგება პოლიპეპტიდური ჯაჭვისაგან (მოლ. მასა 34000-მდე), რ-შიც ჭარბობს რ-ის მჟავე ამინომჟავეული ნაშთები. . მთელი რიგი თვისებებით მოგვაგონებს *პეფსინს.*

**რენიუმი** (Rhenium), Re, ელემენტთა პერიოდული სისტემის VII ჯგ. ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 75, ატ. მასა 186, 207, $t_{დნ}$ 3180°C, $t_{დუღ}$ 5900°C, სიმკვრივე 21030 კგ/მ$^3$, ღია რუხი ფერის ლითონი. ბუნებრივი რ. შეიცავს ორ იზოტოპს: სტაბილურს $^{185}$Re (37,07%) და სუსტად რადიოაქტიურს $^{187}$Re. 1871 დ. *მენდელეევმა* იწინასწარმეტყველა 190 ატ. მასის მქონე ელემენტის (მანგანუმის ანალოგი) არსებობა და უწოდა მას „ტრიმარგანეცი“. 1925 გერმ. ქიმიკოსებმა ი. და ვ. ნოდაკებმა რ. აღმოაჩინეს მინერალ კოლუმბიტში სპექტრული მეთოდით. სახელწ. მომდინარეობს მდ. რაინიდან (Rhenus) გერმანიაში. რ. ტიპური გაბნეული ელემენტია. დედამიწის ქერქში მისი საშ. შემცველობა მასის მიხედვით $7 \cdot 10^{-8}$ %-ია. ცნობილია რ-ის 3 მინერალი. ჩვეულებრივ პირობებში რ. ჰაერზე მდგრადია. წყალბადთან რ. არ ურთიერთქმედებს დნობის ტემპერამდე, აზოტთან კი — თითქმის სულ არა; სხვა ძნელდნობადი ლითონებისაგან განსხვავებით, რ. არ წარმოქმნის კარბიდებს. ფთორი და ქლორი ურთიერთქმედებენ რ-თან გახურებისას და წარმოქმნიან $ReF_6$ და $ReCl_5$, ბრომსა და იოდთან უშუალოდ არ მოქმედებს. 700—800°C-ზე გახურებული გოგირდი რ-თან ურთიერთქმედებისას წარმოქმნის სულფიდს $ReS_2$. რ-ის ანჰიდრიდი $ReO_7$ წყალში კარგად იხსნება. რენიუმმჟავა $HReO_4$ უფერული ძლიერი მჟავაა. ცნობილია რ-ის სხვა ნაერთებიც. რ-ს ძირითადად ღებულობენ რ-ის შემცველი მოლიბდენიტისა და სპილენძის სულფიდური კონცენტრატებისაგან. იყენებენ ავიაციასა და კოსმოსურ ტექნიკაში, ნავთობის კრეკინგის დროს.

**რენკლოდი** (ფრანგ. reine-claude), *ქლიავის* ჯიშების ჯგუფი. ხის სიმაღლე 6—7 *მ* აღწევს. ნაყოფი სფერულია, მწვანე, ყვითელი ან იისფერი. რ-ის ტიპური წარმომადგენელია მწვანე რ. მისი ნაყოფი მომწვანო ყვითელია, მკვრივი ან ნაზი, წვნიანი, ძალიან ტკბილი, სასიამოვნო გემო აქვს. მწიფს აგვ. II ნახევარში — სექტ. დასაწყისში. მოსავალი ერთი ხიდან 140 *კგ*-მდე. გავრცელებულია ფართოდ. სსრკ-ში დარაიონებულია ალტანის რ., ტამბოვური რ., მწვანე რ. და სხვ.; საქართველოში — მწვანე რ. და ალტანის რ. *მ. ერისთავი.*

**„რენო“**, იხ. *საავტომობილო მონოპოლიები.*

**რენომე** (ფრანგ. renommée), რეპუტაცია, ამა თუ იმ პირზე შექმნილი წარმოდგენა.

**რენსიმენის მისია 1938,** ინგლისის მთავრობის არაოფიციალური მისია (ხელმძღ. ლორდი უ. რენსიმენი) ჩეხოსლოვაკიაში 1938 წ. 3 აგვ.—16 სექტ. მისია შუამავლის როლს ასრულებდა ჩეხოსლ. მთავრობასა და კ. ჰენლაინის მიერ დაარსებულ სუდეტელ გერმანელთა ფაშისტურ პარტიას შორის მოლაპარაკებებში. რენსიმენმა 1938 წ. 7 სექტ. ჩეხოსლ. მთავრობას მიაღებინა ჩეხოსლ. ტერიტორიაზე გერმ. და უნგრ. რ-ნების შექმნის გეგმა, რაც საფრთხეს უქმნიდა ჩეხოსლ. სახელმწ. მთლიანობას. *ჩემბერლენისათვის* წარმოდგენილ მოხსენებაში რენსიმენი მოითხოვდა უძველესი ჩეხური ოლქის—სუდეტის ფაშისტური გერმანიისათვის გადაცემას. რ. მ. „დაშოშმინების პოლიტიკის“ ერთ-ერთი საფეხური იყო, რ-მაც მოამზადა *მიუნხენის შეთანხმება 1938* და საშუალება მისცა ფაშისტურ ბლოკს გაეჩაღებინა II მსოფლიო ომი.

**რენტა** (გერმ. Rente, ფრანგ. rente), შემოსავლის სახეობა, რ-საც რეგულარულად იღებენ კაპიტალიდან, მიწიდან, ქონებიდან და რ-იც დაკავშირებული არ არის სამეწარმეო საქმიანობასთან. მიწათმფლობელები იღებენ *მიწის რენტას, აბსოლუტური რენტის, დიფერენციული რენტისა* და *მონოპოლიური რენტის* ფორმით. მრავალ კაპიტალ. ქვეყანაში რ-ს უწოდებენ აგრეთვე პროცენტს, რ-იც გაიცემა სახელმწ. სესხის ობლიგაციებზე (იხ. *სახელმწიფო სესხი*). ის პირები, რ-ებიც რ-ით ცხოვრობენ, წარმოშობენ საზ-ბის პარაზიტულ რანტიეთა ფენას.

**რენტა** პროდუქტებით, იხ. *ფეოდალური რენტა.*

**რენტა** ფულადი, იხ. *ფეოდალური რენტა.*

**რენტა** შრომა-მოგებითი, იხ. *ფეოდალური რენტა.*

**რენტაბელობა** (<გერმ. rentabel—შემოსავლიანი, ხელსაყრელი, მომგებიანი), საწარმოთა, საწარმოო გაერთიანებათა, მეურნეობის დარგებისა და მთელი სახალხო მეურნეობის ეკონომიკური ეფექტიანობის განმაზოგადებელი მაჩვენებელი, რ-იც გვიხასიათებს მათ მომგებიანობას, შემოსავლიანობას.

რ-ის ეკონ. ბუნება განისაზღვრება საზ-ბის ეკონ. წყობილების ხასიათით. კაპიტალიზმის დროს იგი კაპიტალ. წარმოების ურთიერთობას ასახავს. აქ ამა თუ იმ საწარმოს ან დარგის არსებობისა და განვითარების მიზანშეწონილობის ერთადერთ კრიტერიუმს მოგება და რ. წარმოადგენს. მოგება კაპიტალ. წარმოების ძირითადი მამოძრავებელი ძალა და მისი მთავარი მიზანია. მოგების გადიდება და რ-ის დონის ამაღლება დაკავშირებულია სამუშაო ძალის ექსპლუატაციის გაძლიერებასთან.

სოციალ. საზ-ბაში, სადაც არ არის წარმოების საშუალებებზე კერძო საკუთრება და ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაცია, საზ. წარმოების მიზანია არა მოგების მიღება, არამედ ადამიანის მატერ. და სულიერ მოთხოვნილებათა სრულად დაკმაყოფილება. ამის გამო სოციალ. საზ-ბაში ამა თუ იმ საწარმოს ან დარგის არსებობისა და განვითარების საკითხის გადაჭრისას მხედველობაში მიიღება არა რ-ის დონე, არამედ, უწინარეს ყოვლისა, სახალხომეურნეობრივი ინტერესები. სოციალ. მეურნეობაში მაღალრენტაბელური საწარმოების გვერდით შეიძლება იყოს ისეთი საწარმოც, რ-საც დიდი სახალხო მეურნეობრივი მნიშვნელობა აქვს, მაგრამ დროებით არარენტაბელური და ზარალიანიც კი არის. მაგრამ ეს სრულებით არ ნიშნავს იმას, რომ საზ. მეურნეობისათვის მნიშვნელობა არ ჰქონდეს მოცემული საწარმოს ან დარგის რ-ს. რ-ის ზრდა და მაღალრენტაბელური მუშაობის უზრუნველყოფა გაფართოებული სოციალ. კვლავწარმოების ტემპების დაჩქარებისა და მშრომელთა მატერ. და კულტ. კეთილდღეობის განუხრელი ზრდის უმნიშვნელოვანესი პირობაა. ვ. ი. ლენინი მიუთითებდა: „...მივაღწიოთ იმას, რომ ყოველი სახელმწიფო საწარმო მოგებას იძლეოდეს და არა ზარალს“... (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 33, გვ. 209).

სსრკ-ში განასხვავებენ სახალხომეურნეობრივ რ-ს და საწარმოების, გაერთიანებათა და მეურნ. დარგების რ-ს. სახალხომეურნეობრივი რ. განმაზოგადებელი მაჩვენებელია და განისაზღვრება ეროვნ. შემოსავლის შეფარდებით მის წარმოებაზე დახარჯულ რესურსებთან. დაგეგმვისა და აღრიცხვის პრაქტიკაში სახალხომეურნეობრივი რ-ის დონე განისაზღვრება აგრეთვე წმინდა შემოსავლის შეფარდებით ძირითადი წარმოებითი ფონდებისა და საბრუნავი საშუალებების ღირებულებასთან. სახალხომეურნეობრივი რ-ისა და წარმოების ეფექტიანობის ამაღლების ფაქტორებია: სოციალ. საწარმოების განუწყვეტელი ზრდა და მისი სტრუქტურის სრულყოფა, მეცნ.-ტექ. პროგრესის დაჩქარება, სახალხო მეურნეობრივ ბრუნვაში ახ. ბუნებრივი რესურსების ჩაბმა და მათი ეფექტიანი გამოყენება, ქვეყნის ტერიტორიაზე საწარმოო ძალთა რაციონალური განლაგება; წარმოების კონცენტრაციის, სპეციალიზაციის, კოოპერირებისა და კომბინირების გაღრმავება, სამეურნეო მექანიზმის სრულყოფა, წარმოების ინტენსიფიკაცია, აგრეთვე შრომის საერთაშ. დანაწილება სოციალ. ქვეყნებს შორის და სოციალ. ეკონ. ინტეგრაცია.

საწარმოების, გაერთიანებებისა და მეურნ. დარგების რ-ის დონეს (ნორმას) გაიანგარიშებენ ორი მეთოდით: მოგების შეფარდებით ძირითადი წარმოებითი ფონდებისა და ნორმირებული საბრუნავი საშუალებების საშ. წლ. ღირებულებასთან (ეს მაჩვენებელი გამოხატავს წარმოებითი ფონდების გამოყენების ეფექტიანობას); მოგების შეფარდებით რეალიზებული პროდუქციის სრულ თვითღირებულებასთან (მიღებული მაჩვენებელი გამოხატავს მიმდინარე დანახარჯების გამოყენების ეფექტიანობას).

რ-ის ნორმა (მოგების შეფარდება წარმოებითი ფონდების ღირებულებასთან), დირექტიული მაჩვენებელია და საწარმოებს (გაერთიანებებს) უმტკიცდებათ საერთო და გაანგარიშებითი რ-ის სახით. საერთო რ-ს გაიანგარიშებენ საბალანსო (საერთო) მოგების შეფარდებით ძირითადი წარმოებითი ფონდებისა და ნორმირებული საბრუნავი საშუალებების საშ. წლ. ღირებულებასთან. გაანგარიშებითი რ. განისაზღვრება: გაანგარიშებითი მოგების (საბალანსო მოგებას გამოკლებული მიზნობრივი დანიშნულების მოგების თანხა, წარმოებითი ფონდების გადასახდელი, ფიქსირებული გადასახდელი და სარგებელი ბანკის კრედიტისათვის) შეფარდებით ძირითადი წარმოებითი ფონდებისა და ნორმირებული საბრუნავი საშუალებების ღირებულებასთან. სოციალიზმი ქმნის რ-ის ამაღლების აუცილებელ წანამძღვრებს; ეკონ. ზრდის ინტენს. ფაქტორების საფუძველზე. რ-ის დონე სსრკ მრეწველობაში შეადგენს — 12,6% (საქ. სსრ 11,2%), რკინიგზის ტრანსპორტზე — 5,4%, საზღვ. ტრანსპორტზე — 14,6%, საავტ. ტრანსპორტზე — 16,4 %, კავშირგაბმულობაში — 144,9 % (1982). *ს. სოსელია.*

**რენტგენი** (Röntgen) ვილჰელმ კონრად (27. III. 1845, ლენეპი, დიუსელდორფის მახლობლად, — 10. II. 1923, მიუნხენი), გერმანელი ფიზიკოსი. 1865—68 სწავლობდა ციურიხის უმაღლეს ტექ. სკოლაში, 1868 ციურიხის უნ-ტში მიიღო დოქტორის ხარისხი. ა. კუნდტის ასისტენტი ვიურცბურგისა (1870-იდან) და სტრასბურგის (1872-იდან) უნ-ტებში. უმაღლესი სას.-სამ. სკოლისა (ჰოჰენჰაიმში, 1875-იდან), სტრასბურგის (1876-იდან), გისენისა (1879-იდან) და ვიურცბურგის (1888-იდან) უნ-ტების პროფესორი. 1894-იდან ვიურცბურგის უნ-ტის რექტორი. 1900—20 მიუნხენის უნ-ტის პროფესორი. რ-ს ეკუთვნის კრისტალთა პიეზოელექტრული და პიროელექტრული თვისებების კლასიკური გამოკვლევა, მანვე დაადგინა კრისტალებში ელექტრულ და ოპტ. მოვლენათა ურთიერთკავშირი. გამოკვლევები აქვს აგრეთვე მაგნეტიზმში. 1895 აღმოაჩინა გამოსხივება, რ-საც X-სხივები უწოდა (იხ. *რენტგენის სხივები*), და შექმნა პირველი რენტგენის მილაკები. რ-თა კონსტრუქცია ძირითადად დღემდე

არ შეცვლილა. ამ აღმოჩენისათვის 1901 რ-ს პირველს მიენიჭა ნობელის პრემია ფიზიკაში. რენტგენული გამოსხივების აღმოჩენამ და მისმა შემდგომმა გამოკვლევამ დიდი როლი შეასრულა ატომის აგებულებისა და ნივთიერების სტრუქტურის შესწავლაში. ამ გამოსხივებას ფართოდ იყენებენ მედიცინაში, მეცნიერებასა და ტექნიკაში (იხ. *რენტგენული სტრუქტურული ანალიზი*, *რენტგენოგრაფია* და სხვ.).

*თხზ*.: О новом виде лучей, М.—Л., 1933 (ახლავს რ-ის შრომების ბიბლიოგრ).

*ლიტ*.: Иоффе А. Ф., Историческое значение открытия Рентгена, «Известия АН СССР. Сер. физическая», 1946, т. 110, № 4; Beier W., Wilhelm Conrad Röntgen, Lpz., 1965.

**რენტგენი,** რენტგენისა და გამა-გამოსხივების ექსპოზიციური დოზის (იხ. *დოზა მაიონიზებელი გამოსხივებისა*) სისტემის გარეშე ერთეული, რ-იც განისაზღვრება ჰაერზე მათი მაიონიზებელი გამოსხივების ზემოქმედების მიხედვით. სახელი უწოდეს ვ. *რენტგენის* პატივსაცემად. ქართული აღნიშვნაა *რ*, საერთაშ. — R. 1 რ. არის რენტგენის ან გამა-გამოსხივების ისეთი ექსპოზიციური დოზა, რ-ის დროსაც მისი შესაბამისი კორპუსკულური გამოსხივება (ე. ი. ელექტრონების) 0,001293 *გ* ჰაერში (ნორმალურ პირობებში 1 *სმ*$^3$ ჰაერში) იმდენ იონს წარმოქმნის, რომ მათი ჯამური მუხტი ტოლია თითოეული ნიშნის ელექტრობის რაოდენობის ელექტროსტატ. ერთეულისა. განსაზღვრის თანახმად რ. შეიძლება გამოვიყენოთ იმ კვანტის გამოსხივებისათვის, რ-ის ენერგია არ აღემატება 3 *მევ*. 1 რ-ის ტოლ დოზას შეესაბამება 2,08·10$^9$ წყვილი იონის წარმოქმნა 1 *სმ*$^3$ ჰაერში ან 1,61·10$^{12}$ წყვილისა — 1 *გ* ჰაერში. *ერთეულთა საერთაშორისო სისტემაში* ექსპოზიციური დოზის ერთეულია *კულონი კილოგრამზე*. „გოსტ" 8848—63 თანახმად 1 *რ* = 2,57976·01$^{-4}$ *კ/კგ*. როცა ჰაერის მოლეკულების იონიზაციის საშ. ენერგია ≈33 *ევ*-ია, 1 რ. ეკვივალენტურია 85 *ერგ/გ*. ამ სიდიდეს უწოდეს ფიზ. ეკვივალენტი რენტგენისა.

**რენტგენის აპარატი,** რენტგენის სხივების მისაღებ და გამოსაყენებელ დანადგართა ერთობლიობა. დანიშნულების მიხედვით რ. ა. არის სამედ. (რენტგენოდიაგნოსტიკური და რენტგენოთერაპიისა) და ტექ. (რენტგენოდეფექტოსკოპური, რენტგენული ანალიზისა), გამოყენების პირობების მიხედვით — სტაციონარული (რენტგენულ კაბინეტებში, ლაბორატორიებში და ა. შ.), მოძრავი (საველე პირობებში მუშაობისათვის) და გადასატანი. რ. ა. შედგება მაღალძაბვიანი ამწევი ტრანსფორმატორისა და *რენტგენის მილაკის* მაღალი ძაბვის მუდმივი დენით მკვებავი გამმართველისაგან; რ. ა-ის მუშაობის მართვისა და კონტროლის პულტისაგან; მუშაობის უსაფრთხოების მიზნით რ. ა-ის ყველა მაღალძაბვიანი ნაწილი დაცულია, ამასთან ერთად იყენებენ აპარატის ცალკეული ნაწილების ბლოკირებისა და სიგნალიზაციის სისტემას, აგრეთვე მიმართავენ რენტგენული გამოსხივებისაგან დაცვას.

**რენტგენის მილაკი,** რენტგენის სხივების მისაღები *ელექტროვაკუუმიანი ხელსაწყო*. რ. მ. არის გარსი (კოლბი), რა-შიც მოთავსებულია კათოდი (ელექტრონების წყარო) და ანოდი (რენტგენული გამოსხივების წყარო). რენტგენული გამოსხივება წარმოიქმნება კათოდის მიერ ამოფრქვეული ელექტრონების დამუხრუჭებისა და მათი ანოდთან დაჯახების დროს. მძლავრი ელექტრული ველით აჩქარებული ელექტრონების ენერგია ანოდსა და კათოდს შორის სივრცეში ნაწილობრივ გარდაიქმნება რენტგენული გამოსხივების ენერგიად, ხოლო უმეტესი ნაწილი — თბურ ენერგიად.

რ. მ-ის მქკ შეადგენს 0,15—7,5%-ს. დანიშნულების მიხედვით რ. მ. განკუთვნილია რენტგენოდიაგნოსტიკის, რენტგენოთერაპიის, რენტგენოდეფექტოსკოპიისა და რენტგენული ანალიზისათვის.

**რენტგენის სხივები,** რენტგენის გამოსხივება, ელექტრომაგნიტური მაიონიზებელი გამოსხივება, რ-საც უკავია სპექტრული არე γ-გამოსხივებასა და ულტრაიისფერ გამოსხივებას შორის და შეესაბამება ტალღის სიგრძეები 10$^{-4}$Å-იდან 10$^3$Å-მდე (10$^{-12}$ *სმ*-იდან 10$^{-5}$ *სმ*-მდე) ინტერვალში. რ. ს-ს, რ-თა ტალღის სიგრძე $\lambda<2$Å, პირობითად უწოდებენ ხისტს, იმ რ. ს-ს კი, რ-თა $\lambda>2$Å, — რბილს. რ. ს. აღმოაჩინა ვ. *რენტგენმა* 1895 და მათ X-სხივები უწოდა (ეს ტერმინი იხმარება მრავალ ქვეყანაში). მანვე შეისწავლა რ. ს-ის თვისებები და შექმნა რენტგენის გამოსხივების პირველი წყაროები — *რენტგენის მილაკები*. რენტგენმა აღმოაჩინა, რომ ხისტი რ. ს. გადის ზოგიერთ მასალაში და ადამიანის სხეულის რბილ ქსოვილებში (რ. ს-ის ამ თვისებამ სწრაფად პოვა გამოყენება მედიცინაში). რ. ს-ის ელექტრომაგნ. ბუნება იწინასწარმეტყველა ჯ. *სტოქსმა*, ხოლო ექსპერიმენტულად დაადგინა ჩ. *ბარკლამ*. 1912 გერმ. ფიზიკოსებმა მ. *ლაუემ*, ვ. ფრიდრიხმა და პ. კნიპინგმა აღმოაჩინეს რ. ს-ის დიფრაქცია კრისტ მესერზე. 1913 გ. ვულფმა და უ. ლ. *ბრეგმა* დაადგინეს მარტივი თანაფარდობა დიფრაქციის კუთხესა, რ. ს-ის ტალღის სიგრძესა და კრისტალის მეზობელ პარალელურ ატომურ სიბრტყეებს შორის მანძილთან. ეს თანაფარდობა საფუძვლად დაედო *რენტგენულ სტრუქტურულ ანალიზს*. 20-იანი წლებიდან დაიწყო რენტგენული სპექტრების გამოყენება ნივთიერების ელემენტური ანალიზისათვის, ხოლო 30-იანი წლებიდან — ნივთიერების ელექტრონული ენერგეტ. სტრუქტურის საკვლევად.

რ. ს-ის ყველაზე გავრცელებული წყაროა რენტგენის მილაკი. იყენებენ აგრეთვე ზოგიერთ რადიოაქტ. იზოტოპს. იზოტოპური წყაროები რენტგენის მილაკებთან შედარებით რამდენიმე რიგით უფრო სუსტი ინტენსიურობის გამოსხივებას იძლევიან, მაგრამ მათი ზომები, მასა და ღირებულება მნიშვნელოვნად ნაკლებია, ვიდრე რენტგენისმილაკებიანი დანადგარებისა. ათეული და ასეული ანგსტრემი ტალღის სიგრძის მქონე რ. ს-ის წყაროდ შეიძლება გამოყენებულ იქნეს სინქროტრონები და რამდენიმე *გევ* ენერგიის მქონე ელექტრონთა დამგროვებლები. სინქროტრონების რენტგენული გამოსხივება 2—3 რიგით უფრო ინტენსიურია, ვიდრე რენტგენის მილაკებისა. რ. ს-ის ბუნებრივი წყაროა მზე და სხვა კოსმ. ობიექტები.

რ. ს-ის სპექტრის სახე დამოკიდებულია მათი წარმოშობის მექანიზმზე. სპექტრი შეიძლება იყოს უწყვეტი (მუხრუჭა) ან ხაზოვანი (მახასიათებელი). რენტგენის უწყვეტ სპექტრს იძლევა სწრაფი დამუხტული ნაწილაკები სამიზნის ატომებთან ურთიერთქმედების გამო დამუხრუჭების შედეგად. უწყვეტი სპექტრი განსაკუთრებით ინტენსიურია სამიზნის ელექტრონებით დაბომბვის დროს. დამუხრუჭების შედეგად მიღებული რ. ს-ის ინტენსიურობა განაწილებულია მთელ სპექტრულ ინტერვალში მაღალსიხშირულ $\nu_0$ საზღვრამდე, რ-ის შესაბამისი ფოტონების ენერგია $h\nu_0$ (*h პლანკის მუდმივაა*) უდრის დამბომბავი ელექტრონის $eU$ ენერგიას ($e$ არის ელექტრონის მუხტი, $U$ — ამჩქარებელ ველში ელექტრონის მიერ გავლილი პოტენციალთა სხვაობა). ამ სიხშირეს შეესაბამება სპექტრის მოკლეტალღიანი საზღვარი $\lambda_0=hc/eU$ ($c$ სინათლის სიჩქარეა)

ხაზოვანი გამოსხივება წარმოიქმნება ატომის ერთ-ერთი შიგა ელექტრონული გარსიდან ელექტრონის ამოგდებით იონიზაციის შედეგად. ასეთი იონიზაცია შესაძლებელია ატომების შეჯახებისას დიდი ენერგიის ნაწილაკებთან, მაგ., ელექტრონთან (პირველადი რ. ს.) ან ატომის მიერ ფოტონის შთანთქმისას (ფლოურესცენციური რ. ს.). იონიზებული ატომი აღმოჩნდება საწყის კვანტურ მდგომარეობაში ენერგიის ერთ-ერთ მაღალ დონეზე და 10$^{-16}$—10$^{-15}$ *წმ* შემდეგ გადავა მცირე ენერგიის საბოლოო მდგომარეობაში. ამასთან ატომს შეუძლია ჭარბი ენერგია გამოასხივოს განსაზღვრული სიხშირის ფოტონის სახით. ასეთი გამოსხივების სპექტრული ხაზების სიხშირე დამახასიათებელია ყოველი ელემენტის ატომებისათვის, ამიტომ უწოდებენ რენტგენის ხაზოვან სპექტრს მახასიათებელს. სპექტრული ხაზის შესაბამისი $\nu$ სიხშირის დამოკიდებულება ელემენტის $Z$ ატომურ ნომერზე გამოისახება მოზლის კანონით. $\sqrt{\nu}=AZ+B$, სადაც $A$ და $B$ ყოველი სპექტრული ხაზისათვის მუდმივი სიდიდეებია.

ნივთიერებასთან ურთიერთქმედებისას რ. ს. შთაინთქმება და გაიბნევა. შთანთქმის ინტენსიურობა სწრაფად იზრდება ნივთიერების $Z$ ატომური ნომრისა და $\lambda$ ტალღის სიგრძის ზრდისას. ცოცხალ ორგანიზმზე რ. ს-ის ზემოქმედება შეიძლება სასარგებლოც იყოს და მავნეც. ამას განაპირობებს ქსოვილში გამოწვეული იონიზაცია. იმის გამო, რომ რ. ს-ის შთანთქმა $\lambda$-ზეა დამოკიდებული (იონიზაციის მიზეზი სწორედ შთანთქმაა) ბიოლ. ზემოქმედების ზომად არ შეიძლება მივიჩნიოთ გამოსხივების ინტენსიურობა. რ. ს-ის ნივთიერებაზე ზემოქმედების რაოდენობრივი აღრიცხვა *რენტგენომეტრიის* ამოცანაა. ამ ზემოქმედების საზომ ერთეულად მიღებულია *რენტგენი*.

რ. ს-ს ფართოდ იყენებენ მედიცინაში (*რენტგენოლოგია*, *რენტგენოთერაპია* და სხვ.), ტექნიკაში (დეფექტოსკოპია), მეცნიერებაში (*რენტგენული სტრუქტურული ანალიზი*, რენტგენული მიკროსკოპია, რენტგენული სპექტროსკოპია და სხვ.), კოსმოსიდან მოსული რ. ს. შეიცავს ინფორმაციას კოსმ. სხეულების ქიმ. შემადგენლობისა და კოსმოსში მიმდინარე ფიზ. პროცესების (*რენტგენული ასტრონომია*) შესახებ. რ. ს-ს იყენებენ რადიაციულ ქიმიაში, კვების მრეწველობაში, კრიმინალისტიკაში, არქეოლოგიაში და სხვ.

*ლიტ*.: Блохин М. А., Физика рентгеновских лучей, 2 изд., М., 1957; Рентгеноспектральный справочник, М., 1982; Хараджа Ф., Общий курс рентгенотехники, 3 изд., М.—Л., 1966.

**რენტგენოგრამა,** შუქმგრძნობიარე მასალაზე (ფოტოფირზე, ფოტოფირფიტაზე) რეგისტრირებული ობიექტის გამოსახულება, რ-იც წარმოიქმნება რენტგენის სხივების ნივთიერებასთან ურთიერთქმედების შედეგად. რენტგენის სხივებით ობიექტის დასხივების დროს შეიძლება მოხდეს რენტგენის სხივების შთანთქმა, არეკვლა ან დიფრაქცია. რ., რ-იც იძლევა ობიექტის „საჩრდილობელ" გამოსახულებას, მიიღება გამოსაკვლევი ობიექტის სხვადასხვა უბნის მიერ რენტგენის სხივების არათანაბარი შთანთქმის შედეგად (აბსორბციული რ.). მას იყენებენ ბიოლ. ობიექტების გამოსაკვლევად (კერძოდ, მედიცინაში, იხ. *რენტგენოგრაფია*), მასალებში და კონსტრუქციებში სხვადასხვა დეფექტის აღმოსაჩენად (იხ. *დეფექტოსკოპია*), არაორგ. მასალების არაერთგვაროვანი შედგენილობის გამოსაკვლევად (პროექციული რენტგენული მიკროსკოპია). დიფრაქციულ რ-ს, რ-საც ღებულობენ კრისტ. მასალით რენტგენის სხივების დიფრაქციული გაბნევის შედეგად, იყენებენ *რენტგენული სტრუქტურული ანალიზის* ამოცანების გადასაწყვეტად.

რ-ს, რ-იც აფიქსირებს რენტგენის გამოსხივების ინტენსიურობის განაწილებას

ა
ას
ეკ
კ
რგ

რენტგენის მილაკი. რენტგენის მილაკის სქემა: ა—ანოდი; კ—კათოდი; ას—ანოდის სარკე; ეკ—ელექტრონთა კონა; რგ— რენტგენული გამოსხივება.

ა
ბ
გ

რენტგენის მილაკების საერთო ხედი: ა—სტრუქტურული ანალიზისათვის; ბ—დეფექტოსკოპიისათვის; გ—სამედიცინო რენტგენოდიაგნოსტიკისათვის.

გამოსაკვლევი სხეულის ზედაპირიდან სრული გარე არეკვლის შედეგად, იყენებენ რენტგენულ რეფლექტომეტრიაში ზედაპირული ფენებისა და თხელი აფსკების ფიზ. და გეომ. პარამეტრების შესაფასებლად.

**რენტგენოგრაფია** მ ე დ ი ც ი ნ ა შ ი, რენტგენოლოგიური გამოკვლევა, რ-ის დროსაც ობიექტის რენტგენულ გამოსახულებას (რენტგენოგრამას) ღებულობენ ფოტოფირზე; *რენტგენოდიაგნოსტიკის* ერთ-ერთი ძირითადი მეთოდი. ნებისმიერ ორგანოს იღებენ ორ, ერთმანეთის პერპენდიკულარულ პროექციაში. გადაღების ტექ. პირობები განისაზღვრება ავტომატურად, სპეც. ხელსაწყოებით, რ-ებიც რენტგენური დანადგარის შემადგენლობაში შედის. რენტგენოგრამაზე გამოსახულების უფრო მეტი დეტალი ვლინდება, ვიდრე *რენტგენოსკოპიის* დროს, თანაც სხივური დატვირთვა ნაკლებია. მიღებული სურათი არის დოკუმენტი, რ-იც სამკურნ. დაწესებულებაში ინახება მომდევნო რენტგენოგრამებთან შესადარებლად.

**რენტგენოდიაგნოსტიკა,** ადამიანისა და ცხოველების დაავადებათა და დაზიანებათა გამოცნობა რენტგენოლოგიური გამოკვლევით. სხვადასხვა ქსოვილს რენტგენის სხივების შთანთქმის სხვადასხვა კოეფიციენტი აქვს. ზოგი ორგანო (ძვალი, ფილტვი, გული) კარგად ჩანს რენტგენოგრამაზე *რენტგენოგრაფიისა* და ფლუოროსკოპულ ეკრანზე *რენტგენოსკოპიის* დროს. სხვა ორგანოების გამოკვლევა შეიძლება მხოლოდ *რენტგენოკონტრასტული საშუალებანის* ორგანიზმში შეყვანის შემდეგ. სამედ. პრაქტიკაში რენტგენოლოგიური გამოკვლევა აუცილებელია ანატ. ცვლილებების ლოკალიზაციის, სიდიდისა და ხასიათის დასადგენად, ორგანოს ფუნქციის შესასწავლად, დაავადების მიმდინარეობაზე, გართულებებსა და გამოსავალზე დაკვირვებისათვის. რამდენადაც რ-ს ყოველთვის დაერთვის სხივური დატვირთვა, საჭიროა დასხივებისაგან ორგანიზმის დაცვის ყველა ღონისძიების გამოყენება. თანამედროვე კლინიკური დიაგნოსტიკა ეყრდნობა ავადმყოფის სხვადასხვა მეთოდით კომპლ. გამოკვლევას. ამიტომ რენტგენოლოგიური გამოკვლევის მონაცემების შეფასებისას საჭიროა ავადმყოფის ჩივილისა და დაავადების კლინიკური სურათის წინასწარი გაცნობა, რენტგენოლოგიური და დიაგნოსტიკის სხვა მეთოდების მონაცემების, აგრეთვე ადრე ჩატარებული რენტგენოლოგიური კვლევის ერთმანეთთან დაპირისპირება, ავადმყოფისა და სამკურნ. ღონისძიებათა ჩატარების ეფექტურობაზე შემდგომი დაკვირვებით რენტგენოლოგიური დასკვნის სისწორის შემოწმება.

**რენტგენოთერაპია,** *სხივური თერაპიის* სახე, მოიცავს რენტგენის სხივების სამკურნალო მიზნით გამოყენების თეორიასა და პრაქტიკას. მოკლედისტანციური რ-ის დროს რენტგენის მილზე ძაბვა უნდა უდრიდეს 20—60 *კვ*, კან-ფოკუსური მანძილი— 3—7 *სმ*, დისტანციური რ-ის დროს ძაბვა— 180—400 *კვ*, კან-ფოკუსური მანძილი — 30—150 *სმ*. რ-ს ატარებენ ზედაპირულად მდებარე სიმსივნისა და ზოგიერთი სხვა დაავადების დროს.




რენტგენული ასტრონომია. ცაზე ცნობილი რენტგენული წყაროების განაწილება (გამოყენებულია კოორდინატთა გალაქტიკური სისტემა, გალაქტიკის ცენტრი სურათის შუაშია).

**რენტგენოკონტრასტული საშუალებანი,** ქიმიური ნივთიერებანი — ძირითადად იოდის შემცველი პრეპარატები (კარდიოტრასტი, ბილიტრასტი, ტრიიოტრასტი და სხვ.), რ-ებსაც იყენებენ ადამიანის ორგანოებისა და ქსოვილების რენტგენოლოგიური გამოკვლევისათვის.

**რენტგენოლოგია,** მედიცინის დარგი, რ-იც შეისწავლის *რენტგენის სხივების* გამოყენებას ადამიანის ორგანიზმის მორფოლოგიური და ფუნქციური მდგომარეობის დასადგენად და ზოგიერთი დაავადების სამკურნალოდ. რ. ჩამოყალიბდა XIX—XX სს. მიჯნაზე. რენტგენის სხივების აღმოჩენის (1895) შემდეგ. XX ს. II ნახევარში, რ-ის სწრაფი განვითარება დაკავშირებულია სამეცნ.-ტექ. მიღწევებთან (რენტგენოლოგიური გამოსახულების ელექტრონულ-ოპტ. გამაძლიერებლის შექმნა, რენტგენოტელევიზია, ვიდეომაგნ. ჩაწერა). რენტგენოლოგიური კვლევის ძირითადი მეთოდებია *რენტგენოსკოპია* (გამოსახულება მიიღება ფლუოროსკოპულ ეკრანზე); რენტგენოგრაფია (გამოსახულება მიიღება რენტგენის ფირზე — რენტგენოგრამა); ორგანოების გამოკვლევა ორგანიზმში *რენტგენოკონტრასტული საშუალებანის* შეყვანის შემდეგ; ტომოგრაფია (ორგანოების შრეობრივი გამოკვლევა); რენტგენოკიმოგრაფია (ორგანოების მოძრაობის შესწავლა); ელექტრორენტგენოგრაფია (სპეც. დანადგარის საშუალებით გამოსახულება მიიღება საწერ ქაღალდზე); ფლუოროგრაფია (გამოსახულება მიიღება მცირეფორმატიან რენტგენის ფირზე). სამამულო რ-ის პიონერები იყვნენ ა. იანოვსკი, ი. თარხნიშვილი, ნ. ჩერკასოვი, ი. როზენბლატი, დ. რეშეტილო, ო. დენი, ს. გრიგორიევი; გ. *ზედგენიძის*, მ. ნემენოვის, ს. რეინბერგის სახელებთან არის დაკავშირებული სამხ.-საველე და სამხ.-საზღვაო რ-ის შექმნა.

ისტორიულად რ. *რადიოლოგიასთან* არის დაკავშირებული. ეს ნაწილობრივ აისახა ინ-ტების, საზ-ბების, ჟურნალების, ყრილობების დასახელებაში (რენტგენორადიოლოგიური). პირველი რენტგენოლოგიური კერა რუსეთში ჩაისახა 1896 პეტერბ. სამედ.-ქირურგ. აკადემიასა და კლინიკურ ინ-ტში (ამჟამად ს. კიროვის სახ. ლენინგრ. ექიმთა დახელოვნების ინ-ტი). 1918 პეტროგრადში დაარსდა რ-ის, რადიოლოგიისა და კიბოს ინ-ტი (ამჟამად სსრ ჯანდაცვის სამინისტროს რენტგენორადიოლოგიური ცენტრ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტი). შემდეგ ანალოგიური ინ-ტები შეიქმნა ხარკოვში, კიევში, მოსკოვში და სხვ. 1934-იდან დაარსდა ე. წ. რენტგენოლოგიური ცენტრები (შემდგომ რენტგენოლოგიური სადგურები, განყ-ბები და სხვ.). რ-ს ასწავლიან სამედ. ინ-ტების რ-ისა და რადიოლოგიის კათედრებზე და უნ-ტების სამედ. ფაკ-ტებზე. 1919 დაარსდა რენტგენოლოგთა და რადიოლოგთა რუს.-ასოციაცია. საბჭ. რენტგენოლოგები გაერთიანებული არიან რენტგენოლოგთა და რადიოლოგთა საკავშ. სამეცნ.-საზ-ბაში (1969-იდან შედის რადიოლოგთა საერთაშ. საზ-ბაში). სსრკ-ში რ-ისა და რადიოლოგიის პრობლემები შუქდება ჟურნალში «Вестник рентгенологии и радиологии» (1920-იდან), ამავე დანიშნულების ჟურნალები გამოდის თითქმის ყველა როგორც დემოკრ., ისე კაპიტალ. ქვეყანაში.

საქართველოში მეცნ. რ-ის ფუძემდებლებად ითვლებიან ა. *კვალიაშვილი* და გ. *ნაზარიშვილი*. ექიმთა დახელოვნების ინ-ტთან დაარსდა რ-ის კათედრა; რ-ისა და რადიოლოგიის კათედრები არსებობს სამედ. ინ-ტშიც. 1956 შეიქმნა რ-ისა და რადიოლოგიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი, რ-იც ონკოლოგიურ სამეცნ. ცენტრს შეუერთდა. სამამულო რ-ის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს რ. ვეფხვაძემ, ა. ჩაჩავამ, ნ. ქუთათელაძემ, კ. გიორგაძემ და სხვ. 1958 შეიქმნა რენტგენოლოგთა და რადიოლოგთა რესპ. საზ-ბა.

*ლიტ*.: Зедгенидзе Г. А., Палыга Г. Ф., Советские рентгено-радиологи к 50-летию образования СССР, «Вестник рентгенологии и радиологии», 1972, № 6; Очерки развития медицинской рентгенологии, под ред. С. А. Рейнберга, М., 1948.

*კ. გიორგაძე.*

**რენტგენომეტრია,** *დოზიმეტრიის* დარგი, რ-იც მოიცავს რენტგენისა და γ-გამოსხივების დოზის (იხ. *დოზა მაიონიზებელი გამოსხივებისა*) გაზომვისა და გამოთვლის მეთოდებს. გაზომვებისათვის რ-ში იყენებენ რენტგენომეტრებს, რ-ებიც, ჩვეულებრივ, *რენტგენებშია* დაგრადუირებული. რ. შეისწავლის აგრეთვე რენტგენისა და γ გამოსხივების მოქმედებას ცოცხალ ორგანიზმზე (იხ. *მაიონიზებელი გამოსხივების ბიოლოგიური მოქმედება*).

**რენტგენოსკოპია,** გ ა შ უ ქ ე ბ ა, ფ ლ უ ო რ ო ს კ ო პ ი ა, რენტგენოლოგიური გამოკვლევა, რ-ის დროსაც ობიექტის რენტგენულ გამოსახულებას ღებულობენ ფლუოროსკოპულ ეკრანზე; *რენტგენოდიაგნოსტიკის* ერთ-ერთი ძირითადი მეთოდი. ჩვეულებრივ რ-ს ატარებენ ჩაბნელებულ ოთახში (სიბნელისადმი ადაპტაციის პირობებში). რენტგენოტელევიზიით გაშუქებისას გამოსახულებას აძლიერებენ ელექტრონულ-ოპტ. გარდამქმნელის საშუალებით და სატელევიზიო ეკრანზე გადასცემენ. ხშირად რ. შერწყმულია *რენტგენოგრაფიასთან*. რ. ავადმყოფის სხვადასხვა პროექციაში გამოკვლევისა და მისი ორგანოების ფუნქციებზე (მოძრაობაზე) დაკვირვების საშუალებას იძლევა. ვინაიდან რ-ის დროს პატარა დეტალები უფრო ძნელი გასარჩევია ვიდრე *რენტგენოგრამაზე* და ამავე დროს რ-ის შემდეგ არავითარი დოკუმენტი (სურათი) არ რჩება, ავადმყოფობის შემდგომ განვითარებაზე დაკვირვებისათვის უპირატესობას ანიჭებენ რენტგენოტელევიზიით გაშუქებას ვიდეომაგნ. ჩაწერასთან ერთად.

**რენტგენული ანალიზი,** რენტგენის სხივებით მასალათა გამოკვლევა. რ. ა-ს განეკუთვნება: 1. რენტგენული გაჭვირვა (იხ. *დეფექტოსკოპია*); 2. *რენტგენული სპექტრული ანალიზი*; 3. *რენტგენული სტრუქტურული ანალიზი*.

**რენტგენული ასტრონომია,** დაკვირვებითი და თეორიული ასტროფიზიკის დარგი, რ-იც შეისწავლის კოსმოსური რენტგენული გამოსხივების წყაროებს ტალღის სიგრძეების დიაპაზონში დაახლ. 100Å-იდან 0,3Å-მდე. ფოტონების ენერგიის სკალის მიხედვით ეს შეესაბამება 0,1—30 *კევ*-ს. ამ დიაპაზონში ასტრონ. დაკვირვებები შესაძლებელია მხოლოდ დედამიწის ატმოსფეროს გარედან ან მისი მაღალი ფენებიდან (დაახლ. 40 *კმ*-ზე უფრო ზევით) დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებზე, კოსმ. ხომალდებზე გამართული ან რაკეტებითა და მაღლივი აეროსტატებით ატანილი აპარატურით, რადგანაც დედამიწის ატმოსფერო შთანთქავს რენტგენულ სხივებს. კოსმ. პირობებში რენტგენულ გამოსხივებას წარმოშობს ცხელი პლაზმა ($>10^6$K), მაგნ. ველში მოქცეული რელატივისტური ელექტრონები (*სინქროტრონული გამოსხივება*), შებრუნებული *კომპტონის ეფექტის* სახელწოდებით ცნობილი მოვლენა. მზის რენტგენული გამოსხივება აღმოჩენილ იქნა 1948. „წყნარი“ მზის პირობებში მისი დიაპაზონია 100—10Å, მზეზე აქტ. არეების ჩამოყალიბებისას კი უფრო მეტად ვრცელდება მოკლეტალღოვან მხარეზე და გამა-გამოსხივების საზღვრებს აღწევს. მზის რენტგენულ გამოსხივებას ჩვეულებრივ თბური ხასიათი აქვს (შეესაბამება ტემპ-რას $10^6$—$10^7$K), ოღონდ ქრომოსფერული ანთების დროს არათბური კომპონენტიც იჩენს თავს. რენტგენული გამოსხივება წარმოიშობა მზის გვირგვინსა და ქრომოსფეროში. რენტგენულ სპექტრ-

ში გვხვდება მრავალჯერ იონიზებული ელემენტების: Fe, Ni, Mn, Ar, Co და სხვ. ხაზები.

რენტგენული გამოსხივების დისკრეტული წყაროები გალაქტიკაში განლაგებულია სხვადასხვა მიმართულებით, უმთავრესად კი გალაქტიკის სიბრტყის გასწვრივ. მათი რიცხვი 400-ზე მეტია (1984). მ. შ. ყველაზე მძლავრი წყაროა ღრიანკლის თანავარსკვლავედში (ScoX—1): 20 კვანტი/(*სმ*$^2$ · *წმ.*). ზოგი რენტგენული წყარო გაიგივებულია ოპტიკურად ხილულ ობიექტებთან: ზეახლების ნარჩენებთან, *ნეიტრონულ ვარსკვლავებთან*, *კიბორჩხალსახის ნისლეულთან* (Tau X—1; სიმძლავრით მეორეა), მჭიდრო ორმაგ სისტემებთან, სავარაუდოდ — *შავ ორმოებთან*; ასამდე წყარო გაიგივებულია *გალაქტიკებთან*, *კვაზარებთან* და სხვ. (მაგელანის ღრუბლები, ანდრომედეს გალაქტიკა, კვაზარი 3C273, ე. წ. სეიფერტის გალაქტიკები).

რენტგენული გამოსხივების დისკრეტულ წყაროებს გარდა აღმოჩენილია აგრეთვე იზოტროპიული რენტგენული ფონი, რ-იც გარეგალაქტიკური წარმოშობისა უნდა იყოს და კავშირი უნდა ჰქონდეს *რელიქტურ გამოსხივებასთან*.

რენტგენული გამოსხივების დეტექტორებად ხმარობენ *გაიგერ-მიულერის მთვლელებს*, *სცინტილაციურ მთვლელებსა* და სხვ. მზის შესწავლისას — საგანგებო ფოტოემულსიებს.

რ. ა. სწრაფად ვითარდება როგორც გარეატმოსფერული ასტრონ. ერთ-ერთი დარგი.

*ლიტ.*: Гинзбург В. Л., О физике и астрофизике. Какие проблемы представляются сейчас особенно важными и интересными?, 2 изд., М., 1974; Уикс Т., Астрофизика высоких энергий, пер. с англ., М., 1972.

**რენტგენული გადაღება,** სხვადასხვა ობიექტის ჩრდილოვანი გამოსახულების ფოტოგრაფიული ან ვიდეომაგნიტური რეგისტრაცია. ობიექტის შინაგანი აგებულების ამსახველ საჩრდილობელ გამოსახულებას ღებულობენ ობიექტის *რენტგენის სხივებით* გაჭვირვის შედეგად. რ. გ-ს იყენებენ მედიცინაში, ბიოლოგიაში, ფიზიკაში, ტექნიკაში და სამხ. საქმეში. რ. გ-ს ახორციელებენ უშუალო მეთოდით, რ-ის დროსაც შუქმგრძნობიარე მასალის ექსპონირება უშუალოდ გადასაღებ ობიექტში გამავალი რენტგენის სხივებში ხდება, და არაპირდაპირი მეთოდით, რ-ის დროსაც მაფლუორესცირებელ ეკრანზე რენტგენის სხივებით შექმნილი ობიექტის გამოსახულებას ფოტოკინოფირზე გადაიღებენ ან მაგნ. ლენტზე ჩაწერენ.

**რენტგენული სპექტრული ანალიზი,** ნივთიერებაში ქიმიური ელემენტის შემცველობის განსაზღვრის მეთოდი. რ. ს. ა. ეფუძნება ელემენტების რენტგენული სპექტრის მახასიათებელი ხაზების გამოსხივების სიხშირესა და მათ ატომურ ნომერს შორის არსებულ დამოკიდებულებას (მ ო ზ ლ ი ს  კ ა ნ ო ნ ი), აგრეთვე ამ ხაზების ინტენსიურობასა და მათ წარმოქმნაში მონაწილე ატომების რიცხვს შორის კავშირის გამოყენებას. რ. ს. ა-ის მგრძნობიარობის ზღურბლია ~ $10^{-2}$—$10^{-4}$%, მისი ხანგრძლივობა რამდენიმე *წთ.* რ. ს.ა. მიმდინარეობს სინჯის დარღვევის გარეშე.

*ლიტ.*: Блохин М. А., Методы рентгеноспектральных исследований, М., 1959; Физические основы рентгеноспектрального локального анализа, пер. с англ., М., 1973.

**რენტგენული სტრუქტურული ანალიზი,** ნივთიერების სტრუქტურის კვლევის მეთოდი, რ-იც ემყარება ობიექტზე გაბნეული რენტგენის სხივების სივრცულ განაწილებასა და ინტენსიურობას. რ. ს. ა., ისევე როგორც *ნეიტრონოგრაფია* და *ელექტრონოგრაფია*, დიფრაქციული სტრუქტურული მეთოდია. მას საფუძვლად უდევს ნივთიერების ელექტრონებთან რენტგენის სხივების ურთიერთქმედება, რის შედეგადაც ხდება რენტგენის სხივების დიფრაქცია. დიფრაქციული სურათის სახე დამოკიდებულია გამოყენებული რენტგენის სხივების ტალღის სიგრძესა და ობიექტის აღნაგობაზე. ატომური სტრუქტურის შესასწავლად იყენებენ გამოსხივებას, რ-ის ტალღის სიგრძეა $\lambda\sim1$Å, ე. ი. ატომების ზომების რიგისაა. რ. ს. ა-ის მეთოდებით შეისწავლიან ლითონებს, შენადნობებს, მინერალებსა და სხვ.

რენტგენის სხივების დიფრაქცია კრისტალებზე აღმოაჩინეს 1912 გერმ. ფიზიკოსებმა: მ. *ლაუემ*, ვ. ფრიდრიხმა და პ. კნიპინგმა.

რენტგენის სხივების დიფრაქციის თეორია (მ. ლაუე) ამყარებს კავშირს გამოსხივების ტალღის სიგრძესა, კრისტალის ელემენტალური უჯრედის *a*, *b*, *c* პარამეტრებსა და დაცემული სხივისა ($\alpha_0$, $\beta_0$, $\gamma_0$) და გაბნეული სხივის ($\alpha$, $\beta$, $\gamma$) კუთხეებს შორის

$$\begin{aligned} a(\cos\alpha-\cos\alpha_0)&=h\lambda,\\ b(\cos\beta-\cos\beta_0)&=k\lambda, \qquad (1)\\ c(\cos\gamma-\cos\gamma_0)&=l\lambda, \end{aligned}$$

სადაც *h*, *k*, *l* მთელი რიცხვებია (მილერის ინდექსები). დიფრაქციული სხივის წარმოსაქმნელად საჭიროა შესრულდეს ზემოთ დასახელებული პირობები, რ-თა მიხედვით მესრის მეზობელ კვანძებში მდებარე ატომებზე გაბნეული პარალელური სხივების სვლათა სხვაობა ტალღის სიგრძის ჯერადი უნდა იყოს.

1913 უ. ბრეგმა და გ. ვულფმა აჩვენეს, რომ ნებისმიერი დიფრაქციული სხივი შეიძლება განხილულ იქნეს როგორც დაცემული სხივის ანარეკლი რომელიმე კრისტალოგრაფიული სიბრტყიდან. იმავე წელს მათვე რენტგენული დიფრაქციის მეთოდის გამოყენებით პირველად გამოიკვლიეს უმარტივესი კრისტალების ატომური სტრუქტურა.

1916 პ. *დებაიმ* და გერმ. ფიზიკოსმა პ. შერერმა რ ს. ა-ის მეთოდი გამოიყენეს პოლიკრისტ. მასალების გამოსაკვლევად. 1938 ფრანგმა კრისტალოგრაფმა ა. გინიემ შეიმუშავა მეთოდი, რ-ის მეშვეობით შესაძლებელია ნივთიერების არაერთგვაროვნებათა ფორმისა და ზომების დადგენა.

რ. ს. ა-ის მეთოდს შეარჩევენ გამოსაკვლევი ნიმუშის მდგომარეობისა და მისი თვისებების, აგრეთვე მისაღები ინფორმაციის მოცულობისა და ხასიათის მიხედვით. რ. ს. ა-ის მეთოდები: 1. ლ ა უ ე ს  მ ე თ ო დ ი  მონოკრისტალების ლაუეგრამების მიღების უმარტივესი მეთოდია. ამ მეთოდით სარგებლობისას გამოსაკვლევი კრისტალი უძრავია, ხოლო რენტგენის სხივების სპექტრი — უწყვეტი. დიფრაქციული ლაქების განლაგება ლაუეგრამაზე დამოკიდებულია კრისტალის სიმეტრიასა და მის ორიენტაციაზე დაცემული სხივის მიმართ. ლაუეს მეთოდი საშუალებას გვაძლევს დავადგინოთ ლაუეს სიმეტრიის 11 ჯგუფიდან რომელს განეკუთვნება საკვლევი კრისტალი და მოვახდინოთ მისი ორიენტაცია (ე. ი. განვსაზღვროთ კრისტალოგრაფიული ღერძების მიმართულება) რამდენიმე კუთხური მინუტის სიზუსტით.

2. ნ ი მ უ შ ი ს  რ ხ ე ვ ი ს ა  დ ა  ბ რ უ ნ ვ ი ს  მ ე თ ო დ ი; იყენებენ მონოკრისტალში რომელიმე კრისტალოგრაფიული მიმართულებით განმეორებადობის პერიოდის (მესრის მუდმივას) განსასაზღვრავად. ეს მეთოდი საშუალებას იძლევა დადგენილ იქნეს კრისტალის ელემენტარული უჯრედის *a*, *b*, *c* პარამეტრები. ამ მეთოდით სარგებლობისას იყენებენ მონოქრომატულ რენტგენის სხივებს, ხოლო ნიმუში ირხევა ან ბრუნავს იმ კრისტალოგრაფიული ღერძის გარშემო, რ-ის მიმართულებითაც იკვლევენ მესრის მუდმივას. რხევის ან ბრუნვის რენტგენოგრამაზე, რ-იც მიიღება ცილინდრულ კასეტზე, ლაქები განლაგებულია პარალელური ხაზების გასწვრივ. ამ ხაზებს შორის მანძილი, გამოსხივების ტალღის სიგრძე და რენტგენის კამერის კასეტის დიამეტრი განსაზღვრავს საძიებელ განმეორებადობის პერიოდს.

3. რ ე ნ ტ გ ე ნ ო მ ე ტ რ ი უ ლ ი  მ ე თ ო დ ე ბ ი. რ. ს. ა-ის მეთოდებით მონოკრისტალის სტრუქტურის სრულყოფილი შესწავლისათვის საჭიროა არა მარტო დიფრაქციული სხივების მიმართულების დადგენა, არამედ მათი ინტენსიურობის გაზომვაც. ამისათვის დიფრაქციულ სურათს აფიქსირებენ ფოტოფირზე რენტგენულ გონიომეტრში და *მიკროფოტომეტრების* საშუალებით ზომავენ რენტგენოგრამის ყოველი ლაქის გაშავების ხარისხს.

4. პ ო ლ ი კ რ ი ს ტ ა ლ ე ბ ი ს  გ ა მ ო კ ვ ლ ე ვ ი ს  მ ე თ ო დ ი (დებაი-შერერის მეთოდი). პოლიკრისტალების შესასწავლად იყენებენ მონოქრომატულ რენტგენის სხივებს. პოლიკრისტალის რენტგენოგრამა (დებაიგრამა) რამდენიმე კონცენტრული რგოლია, რ-შიც გაერთიანებულია დიფრაქციული ლაქები, მიღებული სხვადასხვა მონოკრისტალური მარცვლის გარკვეული კრისტალოგრაფიული სიბრტყეების სისტემისაგან არეკვლილი დიფრაქციული სხივებით. სხვადასხვა ნივთიერების დებაიგრამებს ინდივიდ. ხასიათი აქვს და ამიტომ ამ მეთოდს ფართოდ იყენებენ შენაერთთა იდენტიფიკაციისათვის.

არსებობს რ. ს. ა-ის სპეც. მეთოდებიც ამორფული მასალებისა და ნაწილობრივ მოწესრიგებული ობიექტების შესასწავლად. მ ც ი რ ე კ უ თ ხ ი ა ნ ი  გ ა ბ ნ ე ვ ი ს  მ ე თ ო დ ი საშუალებას იძლევა შესწავლილ იქნას ნივთიერების სივრცული არაერთგვაროვნებანი, რ-თა ზომები 5—10Å-იდან ~10000Å-მდე აღწევს.

ლაუეს მეთოდი და ნიმუშის რხევისა და ბრუნვის მეთოდი საშუალებას გვაძლევს დავადგინოთ კრისტალთა სიმეტრიის რომელ ჯგუფს მიეკუთვნება მოცემული კრისტალი. ბაზისური ატომების კოორდინატების დასადგენად საჭიროა ყველა დიფრაქციული სხივის ინტენსიურობის რთული და შრომატევადი მათ. ანალიზი. ამ ანალიზის საბოლოო მიზანია ელემენტარული უჯრედის ნებისმიერ წერტილში ელექტრონული სიმკვრივის დადგენა.

რ. ს. ა-ს ფართოდ იყენებენ მეცნ. და ტექ. მრავალ დარგში, კერძოდ მასალათა რენტგენოგრაფიაში (გამოკვლევათა არე, რ-იც შეისწავლის მასალათმცოდნეობის სხვადასხვა ამოცანას რენტგენული დიფრაქციული მეთოდების საფუძველზე).

*ლიტ.*: Бокий Г. Б., Порай-Кошиц М. А., Рентгеноструктурный анализ, М., 1964.

**რენუარი** (Renoir) პიერ ო გ ი უ ს ტ (25. II. 1841, ლიმოჟი, — 17. XII. 1919, კან-სიურ-მერი, ნიცის მახლობლად), ფრანგი ფერმწერი, გრაფიკოსი და მოქანდაკე, *იმპრესიონიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1845-იდან ცხოვრობდა პარიზში. 1854-იდან ასრულებდა ფაიფურის ნაკეთობების, ფარდებისა და მარაოების მოხატულობას. 1862—64 სწავლობდა ნატიფი ხელოვნების სკოლაში და შ. გლეირის სახელოსნოში, სადაც დაუახლოვდა კ. მონეს, ა. სისლეისა და ფ. ბაზილს. ადრინდ. ნამუშევრებში გ. კურბესა და ე. მანეს გავლენა იგრძნობა (ცოლ-ქმარ სისლეების პორტრეტი, 1868, ვალრაფ-რიხარცის მუზეუმი, კელნი). 1860—70-იანი წწ. მიჯნაზე გაიტაცა პლენერულმა ფერწერამ: ბუნებაში ოსტატურად ათავსებს ადამიანთა ფიგურებს და გადმოგვცემს მათ შუქჰაერის ცვალებადობათა ნიუანსებით („სენაში ბანაობა“, 1869, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი). მისი პალიტრა გახდა ნათელი, ფერწერა — გამჭვირვალე, კოლორიტი სავსეა თბილი



რენტგენული სტრუქტურული ანალიზი. NaCl მონოკრისტალის ლაუეგრამა. თითოეული ლაქა რენტგენული დიფრაქციული არეკვლის კვალია. დიფუზური რადიალური ლაქები ცენტრთან ახლოს გამოწვეულია კრისტალური გისოსის სითბურ რხევებზე რენტგენის სხივების გაბნევით.

ვერცხლისკერი ტონების მდიდარი რეფლექსებით („ლოჟა", 1874, კურტოს ინ-ტი, ლონდონი). ზოგიერთი იმპრესიონისტი მხატვრისაგან განსხვავებით (ე. დეგა), რ-ს პირველესად აინტერესებს ადამიანის ინდივიდუალობა, მისი კავშირი ბუნებასთან. მხატვარი დიდი ოსტატობით გადმოგვცემს მოდელის განწყობილების უფაქიზეს ნიუანსებს (ვ. შოკეს პორტრეტი, 1876, კერძო კუთვნილება, აშშ), ავლენს არტისტული ნატურის ემოციურობას (მსახიობ ჟ. სამარის პორტრეტის ეტიუდი, 1877, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი), ახალგაზრდის ხასიათს („მადმუაზელ გრიმპელი ცისფერი ბაფთით", 1880, კერძო კუთვნილება, პარიზი). პორტრეტებსა და ჟანრულ კომპოზიციებში რ. მიზნად ისახავს ასახოს სისხლსავსე ცხოვრების სილამაზე, მხატვარს იზიდავს ქალაქური ცხოვრების მხიარულება — ცეკვები, ბალები, სეირნობა — ხაზს უსვამს მათს დინამიკას, კომპოზიციის მოქმედ პირთა განსხვავებულ ხასიათს („მულენ დე ლა გალეტი", 1876, იმპრესიონიზმის მუზეუმი, პარიზი), ხატავს დასვენების წყნარ სცენებს („სადილის შემდეგ", 1879, სამხატვრო ინ-ტი, მაინის ფრანკფურტი). რ-ის სურათებზე გამოსახული ეპიზოდები ფრაგმენტულია, მოკლებულია უეცარ ეფექტებს, მოქმედება თითქოს შენელებულია, კომპოზიციები მუდამ გაწონასწორებული. რ-მა შექმნა ქალთა განსაკუთრებულად მიმზიდველი სახეები, ერთი შეხედვით გარეგნულად ისინი გვანან ერთმანეთს, მაგრამ ოსტატურადაა დაჭერილი მათი განსხვავებული ხასიათი, განწყობილება („ქოლგები", 1879, ეროვნ. გალერეა, ლონდონი; „გოგონები შავებში", 1883, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი). მხატვრის მიერ შესრულებულ შიშველ ნატურებში, რ-ებიც გამოირჩევა რბილი და მოქნილი პლასტიკით, შექმნილია მისი თანამედროვე ქალის სილამაზის ტიპი („ტახტზე ჩამომჯდარი შიშველი ქალი", 1876, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი). 1880-იანი წლებიდან მხატვრის ფერწერაში გაძლიერდა დეკორატიულობის ნიშნები, ფორმები კონტურით არის შემოსაზღვრული. მოცულობათა მოდელირება მშრალია, კოლორიტში ჭარბობს ნარინჯისფერ-მოვარდისფრო ტონები. ლირიზმითაა აღბეჭდილი რ-ის მრავალრიცხოვანი ნახატი, რ-ის სკულპტურული ნამუშევრები სტილით ა. მაიოლის შემოქმედებას უახლოვდება („ვენერა", ბრინჯაო, 1914—16, ვალრაფრიხარცის მუზეუმი, კელნი). რ-ის ცოცხალმა, მეტყველმა, ღრმად ჰუმანისტურმა მხატვრობამ მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა XX ს. რეალისტური ხელოვნ. განვითარებაზე.



ო. რ ე ნ უ ა რ ი. ავტოპორტრეტი. ავტოლითოგრაფია. 1915.

*ლიტ.*: В о л л а р А., Ренуар, [пер. с франц., вступ. ст. А. В. Луначарского], Л., 1934; В е л ь ч и н с к а я И., Ренуар. [Альбом], М., [1970]; О. Ренуар. [Альбом, вступ. ст. М. Прокофьевой, М., 1966].

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 432.

**რენუარი** (Renoir) ჟან (დ. 15. IX. 1894), ფრანგი კინორეჟისორი. მხატვარ პ. ო. რენუარის შვილი. 1924-იდან მუშაობს კინოში. რ-ის პირველი ფილმებია: „წყლის ასული" (1924), „ნანა" (ე. ზოლას მიხედვით, 1926) და სხვ. ხმოვანი ფილმებია: „ძუკნა" (1931), „ტონი" (1934), „ბატონ ლანჟის ბოროტმოქმედება" 1935), „ფსკერზე" (მ. გორკის მიხედვით, 1936), „ადამიანი-მხეცი" (ე. ზოლას მიხედვით, 1958) და სხვ. 50-იან წლებში რ-ის მიერ შექმნილი ფილმები გამოირჩევა თეატრალიზაციით — „ოქროს კარეტა" (პ. მერიმეს მიხედვით, 1952), „საუზმე ბალახზე" (1959), „ექიმ კორდელიეს ანდერძი" (1960) და სხვ. რ-ის შემოქმედებამ თავისებური გავლენა მოახდინა იტალ. ნეორეალიზმზე.

**რეობაზა** (ბერძნ. rheos — დინება, ნაკადი და basis — სვლა, მოქმედება; ფუძე), მუდმივი ელექტროდენის უმცირესი ძალა, რ-იც ხანგრძლივად მოქმედების დროს ცოცხალ ქსოვილში იწვევს *აგზნებას*. ცნება „რ." შემოიღო ლ. *ლაპიკმა* 1909. ქრონაქსიის მსგავსად, რ. წარმოდგენას გვაძლევს ქსოვილებისა და ორგანოების აგზნებადობის შესახებ გაღიზიანების ძალის ზღურბლისა და გაღიზიანების მოქმედების ხანგრძლივობის მიხედვით. რ. შეესაბამება გაღიზიანების ზღურბლს და გამოიხატება ვოლტებსა ან მილიამპერებში. ამ ტერმინით ხშირად აღნიშნავენ არა მარტო ელექტრულ, არამედ სხვა გამღიზიანებლების ზღურბლოვან მნიშვნელობასაც.

**რეოლოგია** (ბერძნ. rheos — დინება, ნაკადი და... *ლოგია*), მეცნიერება ნივთიერების დეფორმაციებისა და დენადობის შესახებ. რ. განიხილავს შეუქცევ ნარჩენ დეფორმაციებსა და სხვადასხვანაირი ბლანტი და პლასტ. მასალის (არანიუტონისეული სითხეების, დისპერსიული სისტემებისა და სხვ.) დინებასთან დაკავშირებულ პროცესებს, აგრეთვე ძაბვათა რელაქსაციის, დრეკადი მერმექმედების მოვლენებსა და ა. შ.

ტერმ. „რ." შემოიღო ამერ. მეცნიერმა ი. ბინგემმა. ოფიციალურად ეს ტერმინი მიიღეს პლასტიკურობის III სიმპოზიუმზე (1929, აშშ), თუმცა რ-ის ცალკეული დებულებები მანამდე დიდი ხნით ადრე იყო დადგენილი. რ. მჭიდროდაა დაკავშირებული ჰიდრომექანიკასთან, დრეკადობის, პლასტიკურობისა და ცოცვადობის თეორიებთან. რ-ში ფართოდ იყენებენ *ვისკოზიმეტრიის* მეთოდებს. რ-ს საფუძვლად დაედო ნიუტონის კანონები ბლანტი სითხის მოძრაობისადმი წინააღმდეგობის შესახებ, უკუმშველი ბლანტი სითხის *ნავიე-სტოქსის განტოლებები*, ჯ. მაქსველის, უ. ტომსონისა და სხვ. შრომები. მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს რუსმა მეცნიერებმა: დ. მენდელეევმა, ნ. პეტროვმა, თ. შვედოვმა და საბჭ. მეცნიერებმა: პ. რებინდერმა, მ. ვოლაროვიჩმა, გ. ვინოგრადოვმა და სხვ.

რ-ის პრობლემები ხშირად ისმება ტექნიკაში სხვადასხვა საწარმოო პროცესის ტექნოლ. დამუშავებისას (კონსტრ. გაანგარიშების დროს). რ. შეისწავლის სხვადასხვა მასალას. მაგ., ლითონებს (განსაკუთრებით მაღალი ტემპ-რის დროს), კომპოზ. მასალებს, პოლიმერულ სისტემებს, ნავთობპროდუქტებს, თიხასა და სხვა გრუნტებს, ქანებს, საშენ მასალას (ბეტონი, სილიკატები და სხვ.), საკვებ პროდუქტებსა და ა. შ.

რ-ის დარგებია: თეორ. რ. (ფენომენოლოგიური რ., ანუ მ ა კ რ ო რ ე ო ლ ო გ ი ა); განიხილება როგორც უწყვეტ გარემოთა მექან. ნაწილი.

ექსპერ. რ. (რ ე ო მ ე ტ რ ი ა) განსაზღვრავს ნივთიერებათა სხვადასხვა რეოლოგიურ თვისებას სპეც. ხელსაწყოებისა და საცდელი მანქანების მეშვეობით.

მ ი კ რ ო რ ე ო ლ ო გ ი ა იკვლევს დეფორმაციებსა და დინებას მიკრომოცულობებში. მაგ., ისეთ მოცულობებში, რ-ებიც დისპერსიულ სისტემებში დისპერსიული ფაზის ნაწილაკების ან ატომებისა და მოლეკულების ზომების თანაზომადია.

ბ ი ო რ ე ო ლ ო გ ი ა იკვლევს სხვადასხვა ბიოლ. სითხის (მაგ., სისხლისა და სხვ.) დინებას, ადამიანისა და ცხოველის სხვადასხვა ქსოვილის (კუნთების მყლების, სისხლძარღვების) დეფორმაციას.

*ლიტ.*: Б и б и к Е. Е., Реология дисперсных систем, Л., 1981; Р е й н е р М., Реология, пер. с англ., М., 1965.

**რეომეტრი** (ბერძნ. rheos — დინება, ნაკადი და... *მეტრი*), აირის მოცულობითი ხარჯის გასაზომი ხელსაწყო; *ხარჯსაზომის* ნაირსახეობა, რ-ის მოქმედების პრინციპი ემყარება აირის მიმწოდებელ მილსადენში დაყენებულ მადროსელირებელ (ნაკადის განივკვეთის შემამცირებელ) მოწყობილობაში (დიაფრაგმა, კაპილარი) წნევათა სხვაობის გაზომვას. წნევათა სხვაობას ზომავენ *დიფმანომეტრით*, რ-ის სკალას, როგორც წესი, აგრადუირებენ აირის ხარჯის ერთეულებში — *სმ³/წთ*, *ლ/სთ*. რ-ს იყენებენ $10^4$ *ლ/სთ*-მდე აირის ხარჯის გასაზომად.

**რეომიურის სკალა,** პრაქტიკული ტემპერატურული სკალა. 1730 შემოიღო რ. რეომიურმა (Reaumur, 1683—1757). რ. ს-ის ერთეულია რეომიურის გრადუსი (°R). 1° R უდრის ყინულის დნობისა (0°R) და წყლის დუღილის (80°R) წერტილებს შორის ტემპ-რული ინტერვალის 1/80 ნაწილს, ე. ი. 1°R=1,25°C. რ. ს. აღარ იხმარება.

**რეორგანიზაცია** (*რე*... და *ორგანიზაცია*), დაწესებულების, ორგანიზაციის გადაკეთება, გარდაქმნა, სტრუქტურის შეცვლა.

**რეოსტატი** (ბერძნ. rheos — დინება, ნაკადი და statos—მდგომი, უძრავი), ელექტრულ წრედში დენის ძალის ან ძაბვის სარეგულირებელი და შესაზღუდი ელექტრული აპარატი (მოწყობილობა), რ-ის მთავარი ნაწილია ცვლადი ელექტრული წინაღობის მქონე გამტარი ელემენტი (გე). გე-ს წინაღობის სიდიდე შეიძლება იცვლებოდეს მდოვრედ ან საფეხუროვნად. თუ აუცილებელია დენის ძალის ან ძაბვის ცვალება მცირე საზღვრებში, რ-ს ჩართავენ ელექტრულ წრედში მიმდევრობით (მაგ., ელექტრულ მანქანებში ამუშავების დენის შეზღუდვისას). დენის ძალის ან ძაბვის ფართო დიაპაზონში (ნულიდან მაქს. მნიშვნელობამდე) სარეგულირებლად იყენებენ რ-ის პოტენციომეტრულ ჩართვას; ამ შემთხვევაში რ. წარმოადგენს რეგულირებად ძაბვის გამყოფს.

**რეოსტატული გადამწოდი,** პოტენციომეტრული *გადამწოდი*, რ-იც გასაზომ გადაადგილებას, გეომეტრიულ ზომებს მობრუნების კუთხესა და მისთ. გარდაქმნის *რეოსტატის* ელექტრული წინაღობის ცვლილებად. შედგება მუდმივი წინაღობის რეზისტორისა და მოძრავი ელექტრული კონტაქტისაგან (ძვრიასაგან), რ-ის გადაადგილებისას იცვლება რეოსტატის განაპირა წერტილებსა და ძვრიას შორის მოქცეული წინაღობა. რ. გ-ს განსაკუთრებით ფართოდ იყენებენ მექან. გადაადგილებათა ელექტრულ გადამწოდად დისტანციურ მიმყოლ ამძრავში.

**რეპარაცია** (ლათ. reparatio — აღდგენა), საერთაშორისო სამართალში საზავო ხელშეკრულებით ან სხვა საერთაშორისო აქტით გათვალისწინებული მატერიალური პასუხისმგებლობა, რ-იც ეკისრება თავდამსხმელ სახელმწიფოს სხვა სახელმწიფოსათვის მიყენებული ზარალის ასანაზღაურებლად. რ-ის მოცულობა და ხასიათი უნდა განისაზღვროს მიყენებული მატერ. ზარალის ოდენობის შესაბამისად. რ-ების მიღების უფლება პირველად დასაბუთებული იყო ვერსალის 1919 საზავო ხელშეკრულებაში და ვერსალის სისტემის სხვა ხელშეკრულებებში. მათში ფიქსირებულია ანტანტის ქვეყნების სამოქალაქო მოსახლეობისადმი ომის შედეგად მიყენებული ზარალის ანაზღაურებისათვის გერმ. და მისი მოკავშირეების პასუხისმგებლობა. სინამდვილეში ეს რ-ები შენიღბული *კონტრიბუციის* სახეს ატარებდა. ჰიტლერული გერმანიის მიერ მიყენებული ზარალის ასანაზღაურებლად მიღებული რ-ის მოცულობა და ფორმები განისაზღვრა ყირიმის და პოტსდამის 1945 კონფერენციაზე. ევროპაში გერმ. მხარეზე მეომარი სახელმწიფოების პასუხისმგებლობა რ-ის სახით განისაზღვრა 1947 საზავო ხელშეკრულებით. რ. შეიძლება იყოს ფულადი და ნატურით (მაგ., სამხ. მრეწვ. მოწყობილობის დემონტაჟის ან მიმდინარე სამრეწვ. პროდუქციის ხარჯზე).

**რეპარაცია** გ ე ნ ე ტ ი კ ა შ ი, უჯრედთა ფუნქცია, რ-იც უზრუნველყოფს სხვადასხვა ფიზიკური და ქიმიური ფაქტორის ზემოქმედებით ან უჯრედთა ნორმალური ცხოველმოქმედების დროს დაზიანებული დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას (დნმ-ს) ნატივური სტრუქტურის აღდგენას. დასხივებული უჯრედი იღუპება გენეტ. აპარატის დაზიანების გამო. ამიტომ უჯრედთა რ-ის უნარი ვლინდება მათი ცხოველმყოფელობის აღდგენაში. ნორმალურ უჯრედებში დასხივებით გამოწვეული მრავალი დაზიანება ჩვეულებრივ აღდგება მათი მოქმედების გამოვლენამდე. მიკროორგანიზმებში, მცენარეებსა და ცხოველებში რ. იწვევს გადარჩენადობის ამაღლებას, გენური მუტაციებისა და ქრომოსომების სტრუქტურული ცვლილებების შემცირებას. განასხვავებენ რ-ის ორ ფორმას: ს ი ბ ნ ე ლ ი ს რ. — აღდგენითი პროცესისათვის ხილული სინათლის მოქმედება საჭირო არ არის; ს ი ნ ა თ ლ ი ს რ. — ფოტორეაქტივაციის დროს დასხივებული უჯრედების ცხოველმყოფელობის აღდგენა ხილული სინათლის ან გრძელტალღიანი ულტრაიისფერი გამოსხივების ზემოქმედებით ხდება (ა. კელნერი, რ. სეტლოუ, კ. რუპერტი). ამ პროცესის ძირითად მექანიზმს წარმოადგენს ფოტოენზიმური აღდგენა — ფერმენტული რეაქცია, რ-იც დნმ-ს პირიმიდინების დიმერების დათიშვას იწვევს. სიბნელის რ-ის მოლეკულური მექანიზმი გაშიფრულია ბაქტერიებზე ჩატარებული ექსპერიმენტების შედეგად (რ. სეტლოუ პ. ჰაუარდ-ფლანდერზი, ფ. ჰანავალტი). ცნობილია სიბნელის რ-ის 2 ძირითადი მექანიზმი: ა. დაზიანებულ დნმ-ში პირიმიდინების დიმერების გათიშვა და შემდეგ რეპარაციული სინთეზი; ბ. პოსტრეპლიკაციური აღდგენა. ამ დროს დიმერების გამოთიშვა და სინთეზი არ ხდება. იგი ემყარება ძირითადად რეკომბინაციის მექანიზმს და მიმდინარეობს დაზიანებული დნმ-ს რედუპლიკაციის I ციკლის შემდეგ.

რ-ის ყოველი სისტემა შეიცავს შემდეგ ძირითად კომპონენტებს: ფერმენტი (სპეციფ. ენდონუკლეაზა) „გამოიცნობს“ დნმ-ს სტრუქტურაში ქიმ. დაზიანებას და ხლეჩს ჯაჭვს დაზიანების მახლობლად, ფერმენტი დნმ-პოლიმერაზა I დაზიანებულ უბანს აცილებს და ახდენს დნმ-ს ჯაჭვის შესაბამისი უბნის სინთეზს დაზიანებულის ნაცვლად, ფერმენტი ლიგაზა კი კეტავს პოლიმერულ ჯაჭვს.

რ-ის ფერმენტული სისტემები მონაწილეობენ დნმ-ს ნორმალურ რედუპლიკაციაშიც, რ-ის დასკვნით ფაზას დნმ-ს ყოველგვარი დეფექტის რ. წარმოადგენს. დნმ-ს რ-ის შესწავლა ძირეულად ცვლის წარმოდგენებს გენეტ. აპარატის მოქმედების მოლეკულური მექანიზმების შესახებ.

რ-ის პროცესის არსებობა დამტკიცებულია ექსპერიმენტით თითქმის ყველა შესწავლილ უჯრედში, დაწყებული ბაქტერიიდან უმაღლეს ცხოველებამდე. ადამიანის დასხივებულ უჯრედებში ნაჩვენებია დნმ დიმერების გამოთიშვა და რეპარაციული სინთეზი, ე. წ. „არაგეგმიური სინთეზი“.

ევოლ. პროცესში უჯრედებს, რ-ებიც შეიცავდნენ რ-ის ფერმენტულ სისტემებს, დიდი უპირატესობა ექნებოდათ ბუნებრივი გადარჩევის მოქმედებისას. ამავე დროს რ-ის სისტემების ევოლუცია ალბათ აუცილებელი წინამძღვარია ისეთ ორგანიზმთა წარმოქმნაში, რ-ებიც სულ უფრო დიდი რაოდენობით შეიცავენ დნმ-ს.

*ლიტ.*: Жестяников В. Д., Восстановление и радиорезистентность клетки, Л., 1968; Захаров И. А., Физиология генетических процессов в клетке წგ.: Физиологическая генетика, Л., 1976; Корогодин В. И., Проблемы пострадиационного восстановления, М., 1966; Уотсон Дж., Молекулярная биология гена, пер. с англ., М., 1978.

*ი. ჭუჭულაშვილი.*

**რეპატრიაცია** (გვიანდ. ლათ. repatriatio — სამშობლოში დაბრუნება), 1. ემიგრანტების დაბრუნება სამშობლოში მოქალაქეობის უფლების აღდგენით. ასეთი რ., კერძოდ, გათვალისწინებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1946 წ. 19 ოქტ. ბრძანებულებით, რ-ის ძალითაც სომხ. ეროვნების პირები საბჭ. სომხეთში დაბრუნებისას ავტომატურად იძენენ სსრკ-ის მოქალაქეობას. 2. ტყვეებისა და იმ სამოქალაქო მოსახლეობის სამშობლოში დაბრუნება, რ-ებიც სამხ. მოქმედების შედეგად თავისი ქვეყნის გარეთ აღმოჩნდნენ. მაგ., ჟენევის 1949 კონვენცია ითვალისწინებს ომში მონაწილე მხარეთა მოვალეობას სამხ. მოქმედების დროს სამშობლოში დააბრუნონ მძიმედ დაჭრილი ტყვეები და ავადმყოფები, როცა დასაშვები იქნება მათი გადაყვანა. სამხ. მოქმედების შეწყვეტის შემდეგ მეომარი სახელმწიფოები მოვალენი არიან დაუყოვნებლივ გაცვალონ ტყვეები. გაცვლა შეიძლება არ შეეხოს მხოლოდ მძიმე ავადმყოფს, ბრალდებულს ან მსჯავრდებულს.

**რეპელენტი** (<ლათ. repello — ხელს ვკრავ, გავაგდებ), ნივთიერება, რ-იც აფრთხობს ფეხსახსრიანებს (მწერები, ტკიპები), ძუძუმწოვრებს, ფრინველებს. იყენებენ უმთავრესად ადამიანისა და ცხოველთა დასაცავად სისხლმწოველი მწერების თავდასხმისაგან, ტრანსმისიული დაავადებების (ენცეფალიტი, ლეიშმანიოზი და სხვ.) პროფილაქტიკისთვის, აგრეთვე იმ ფეხსახსრიანებისაგან დაცვისათვის, რ-ებიც აფუჭებენ ტანსაცმელს, ავეჯსა და სხვ. პრაქტიკაში რ-ებად უმთავრესად იყენებენ ქიმ. პრეპარატებს, რ-ებისთვისაც დამახასიათებელია ხანგრძლივი მოქმედება (მარტივი და რთული ეთერები, სპირტები, ალდეჰიდები, ამიდები და სხვ.).

**რეპერი** (ფრანგ. repère — ნიშანი, ამოსავალი წერტილი) გ ე ო დ ე ზ ი ა შ ი, სასიმაღლო ნიშანი, რ-იც მაგრდება გეოდეზიურ საყრდენ პუნქტად შერჩეულ წერტილზე. რ-ის სიმაღლის შესაბამისი ნიშნული ძირითადად განისაზღვრება ნიველებით. სსრკ-ში რ-ების სიმაღლეები გამოითვლება კრონშტადტის *ფუტშტოკის* ნულთან შედარებით. არსებობს ფუნდამენტური და რიგითი რ-ები. რ-ები განლაგებულია ქვეყნის მთელ ტერიტორიაზე და ქმნის სახელმწ. სანიველე ქსელს. სახელმწ. სანიველე ქსლის რ-ები წარმოადგენს საყრდენ პუნქტებს ტოპო-გეოდეზ. აგეგმვისა და სხვადასხვა სახის საძიებო სამუშაოების ჩასატარებლად, აგრეთვე დედამიწის ქერქის ვერტ. მოძრაობის შესწავლისა და ზღვების დონეთა სხვაობის განსაზღვრის დროს.

**რეპერი** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, ერთობლიობა წრფივად დამოუკიდებელი ვექტორებისა (იხ. *წრფივი დამოკიდებულება*), რ-ებიც აღებული არიან გარკვეული მიმდევრობით და აქვთ საერთო საწყისი წერტილი. ვექტორებისათვის სივრცეში რ. წარმოადგენს ერთი სიბრტყისადმი არაპარალელურ ვექტორთა ნებისმიერ სამეულს $e_1=\overrightarrow{OM_1}$, $e_2=\overrightarrow{OM_2}$, $e_3=\overrightarrow{OM_3}$. თუ ვექტორები, რ-ებიც ადგენენ რ-ს, წყვილწყვილად ო რ თ ო გ ო ნ ა ლ უ რ ი ა, მაშინ რ-ს ეწოდება ო რ თ ო გ ო ნ ა ლ უ რ ი, თუ ამასთან ერთად ვექტორები ერთეულოვანი სიგრძისაა, მაშინ რ-ს ეწოდება ო რ თ ო ნ ო რ მ ი რ ე ბ უ ლ ი.

$n$-განზომილებიანი ვექტორული სივრცისათვის რ. არის $n$ წრფივად დამოუკიდებელი ვექტორების $e_1=\overrightarrow{OM_1},\ldots,\ e_2=\overrightarrow{OM_n}$ ერთობლიობა.

**რეპერტუარი** (ფრანგ. répertoire <გვიანდ. ლათ. repertorium—სია, აღწერა), თეატრში, ესტრადაზე და სხვ. დადგმულ ნაწარმოებთა (დრამატული, მუსიკალური და სხვ.), აგრეთვე მსახიობის მიერ შესრულებული როლების ერთობლიობა. არსებობს ცნება „თანამედროვე რ.“, „კლასიკური რ.“ რ-ს განასხვავებენ თეატრის სახეობის (ოპერის, ესტრადის), სტილისა და ჟანრის (კომედიური, რომანტიკული) მიხედვით. რ-ში აისახება თეატრის იდეური და მხატვრული მრწამსი

**რეპერტუარული თეატრები** (Repertory theatres), ინგლისური დრამატული თეატრები, XIX ს. დასასრულსა და XX ს. დასაწყისში, რ-ებსაც მუდმივი და მრავალფეროვანი რეპერტუარი ჰქონდა, იმ თეატრებისაგან განსხვავებით, ერთ სპექტაკლს რომ დგამდნენ და უჩვენებდნენ მანამდე, ვიდრე იგი შემოსავალს იძლეოდა. პირველი რ. თ. იყო: მემორიალური თეატრი სტრეტფორდ-ონ-ეივონში (გაიხსნა 1879), „დამოუკიდებელი თეატრი“ (1891—97), „ოულდ ვიკი“ (1912—63). 60იან წლებში დიდ ბრიტანეთში იყო 100-მდე რ. თ. უმეტესობა აღმოცენდა II მსოფლიო ომის შემდეგ. მრავალ მათგანს მუდმივი თეატრ. შენობა არა აქვს და არსებობს, როგორც მოგზაური თეატრი. 1963 „ოულდ ვიკის“ ბაზაზე შეიქმნა პირველი ეროვნ. სახელმწ. რ. თ. ასეთ თეატრთა რიცხვს განეკუთვნება საოპერო თეატრი „კოვენტ-გარდენიც“ და საბალეტო დასი „სამეფო ბალეტიც“. რ. თ. არის აშშ-ში, იტალიაში, ირლანდიაში, ავსტრალიასა და სხვ.

**რეპეს რეაქციები,** გერმანიაში II მსოფლიო ომის პერიოდში (1939—45) გერმანელი ქიმიკოსის ვ. რეპეს (W. Reppe) მიერ შემუშავებული სინთეზები ნახშირბადის ოქსიდისა და აცეტილენის საფუძველზე;

კ ა რ ბ ო ნ ი ლ ი რ ე ბ ა — ნახშირბადის ოქსიდისა და წყლის (ან სპირტების, ამინების, მერკაპტანების, მჟავების) ერთობლივი მოქმედება აცეტილენზე, ოლეფინებზე, სპირტებზე და მარტივ ეთერებზე; ამ დროს წარმოიქმნებიან *კარბონმჟავები* ან მისი ნაწარმები (კატალიზატორი — ნიკელის ან კობალტის ნაერთები).

ვ ი ნ ი ლ ი რ ე ბ ა — აცეტილენის შეერთება სპირტებთან, მჟავებთან, ამინებთან ან მერკაპტანებთან, რის შედეგადაც მიიღება მარტივი და რთული ვინილის ეთერები, ვინილამინები, ვინილსულფიდები (კატალიზატორი—ტუტე ლითონების ალკოჰოლატები და მარილები).

ე თ ი ნ ი ლ ი რ ე ბ ა — აცეტილენის ალდეჰიდებთან კონდენსაცია (კატალიზატორი — მძიმე ლითონების მარილები).

ც ი კ ლ ო პ ო ლ ი მ ე რ ი ზ ა ც ი ა აცეტილენისა ციკლოოქტატეტრაენის წარმოქმნით (კატალიზატორი —ნიკლის ციანიდი ან აცეტილაცეტონატი). რ. რ. საფუძვლად უდევს ძირითადი ორგ. სინთეზის მრავალი მნიშვნელოვანი პროდუქტის, აგრეთვე ზოგიერთი პლასტმასის და კაუჩუკის წარმოებისთვის საჭირო პროდუქტების მიღების საწარმოო ხერხს.

*ლიტ.*: Химия ацетилена. Сборник, пер. с англ. и нем., под ред. А. Д. Петрова, М., 1954.

**რეპეტიტორი** (ლათ. repetitor—ის, ვინც იმეორებს), 1. კერძო მასწავლებელი, რ-იც ეხმარება მოწაფეს გაკვეთილების მომზადებაში; 2. ქორეოგრაფიულ კოლექტივებსა და სასწავლებლებში — პედაგოგი, რ-იც რეპეტიციებს ატარებს.

**რეპეტიცია** (ლათ. repetitio — გამეორება), სპექტაკლის, კონცერტის, საესტრადო წარმოდგენის, საცირკო პროგრამისა და სხვ. მომზადების ძირითადი ფორმა. შემსრულებლები, მსახიობები რ-ს გადიან რეჟისორის (მუს. თეატრში დირიჟორის, საბალეტო თეატრში ბალეტმაისტერის) ხელმძღვანელობით. ცალკეული სცენის, მოქმედების ან მთლიანად ნაწარმოების რამდენჯერმე შესრულების შედეგად შემსრულებლები და დამდგმელები წარმოაჩენენ ნაწარმოების იდეურ შინაარსს, ქმნიან მკაფიო მხატვრულ ფორმას. არსებობს სამონტაჟო (სპექტაკლის დეკორ. გაფორმების ყველა ელემენტის შემოწმება), სასინჯი (შემოწმება გენ. რ-ის წინ) და გენ. რ.

(სპექტაკლის ჩვენება სრული სახით მაყურებელთან ერთად, პრემიერის წინ). რ. ქართულად „სამზადისი“ (მაგ. პ. უმიკაშვილის პიესა „სამზადისი“).

**რეპინი** ილია ეფიმის ძე [24. VII (5. VIII). 1844, ჩუგუევი, ახლანდ. ხარკოვის ოლქი, — 29. IX. 1930, კუოკალა, ფინეთი, ახლანდ. რეპინო, ლენინგრ. ოლქი], რუსი ფერმწერი. სწავლობდა პეტერბ. მხატვართა წამახალისებელი საზ-ბის ხატვის სკოლაში (1863) და პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1864—71; 1873—76 აკად. პენსიონერი იტალიასა და საფრანგეთში). მოძრავ გამოფენათა ამხანაგობის წევრი (1878-იდან). პეტერბ. სამხატვრო აკად. ნ. წ. (1893). სწავლის პერიოდში დაუახლოვდა ი. *კრამსკოის* და მხატვართა არტელის სხვა წევრებს, აგრეთვე ვ. სტასოვს, რ-ებმაც დიდი გავლენა მოახდინეს მისი მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაზე. ჯერ კიდევ აკადემიაში სწავლის პერიოდში შექმნა მრავალი პორტრეტი, ჟანრული სურათი, ნახატი, მითოლ. და რელიგ. ტილოები („იაიროსის ქალიშვილის აღდგინება“, 1871, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). ამავე პერიოდში შექმნა დიდი ჯგუფური პორტრეტი „სლავი კომპოზიტორები“ (1871—72, მოსკ. კონსერვატორია), რ-შიც შეიტანა ჟანრული მოტივები. რ. თავიდანვე დემოკრ. სულისკვეთების მხატვარი იყო; იცავდა ხალხურობის პრინციპს ხელოვნებაში, იბრძოდა აკადემიზმის წინააღმდეგ. ვოლგაზე მოგზაურობის შემდეგ, სადაც გაეცნო ბურლაკების ცხოვრებას, შექმნა სურათი „ბურლაკები ვოლგაზე“ (1870 — 73, რუსული მუზეუმი, ლენინგრადი), რ-შიაც დიდი ოსტატობით გადმოგვცა მონური შრომით დატანჯულ ადამიანთა სახეები. სურათის პლასტ. ძალა და ფერწერულობა იმ დროისათვის ნოვატორული იყო. ჩუგუევში მოგზაურობის შედეგად მხატვარმა შექმნა გლეხთა ცხოვრების ამსახველი ტილოები („ახალწვეულის გაცილება“, 1879, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი; 1877, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი).


ი. რეპინი. ავტოპორტრეტი. 1887. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.


ი. რეპინი. „დასვენება“. 1882. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

1882-იდან რ. პეტერბურგში ცხოვრობდა, ეს იყო მხატვრის შემოქმედების ყველაზე ნაყოფიერი პერიოდი. მან შექმნა თვითმპყრობელობის წინააღმდეგ ბრძოლის იდეებით გამსჭვალული ტილოები, დიდი მხატვრული ძალით ასახა რაზნოჩინული რევ. მოძრაობის ძალა და სისუსტე („აღსარებაზე უარის თქმა“, 1879—85; „პროპაგანდისტის დაპატიმრება“, 1880—92; „არ ელოდნენ“, 1884 — 88, — ყველა ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). 1870—80-იან წწ. მიეკუთვნება რ-ის საუკეთესო პორტრეტები, რ-ებშიც გამოვლინდა მხატვრის დემოკრატიზმი, ღრმა ფსიქოლოგიზმი. რ-ის მიერ შექმნილ გრანდიოზულ პორტრეტულ გალერეაში ნათლად აისახა ეპოქის მისწრაფებანი (ვ. სტასოვის, 1873; ა. პისემსკის, 1880; მ. მუსორგსკის, 1881; ნ. პიროგოვის, 1881; პ. სტრეპეტოვას, 1882; ლ. ტოლსტოის, 1887; პორტრეტები — ყველა ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). 80-იან წლებში რ. ბევრს მუშაობდა გრაფიკაში, ძირითადად ხატავდა პორტრეტებს, პეიზაჟებს („გოგონა ადა“, 1882, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი; „ნევის პროსპექტი“, 1887, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი; — ორივე ფანქარი); 1880—90-იან წლებში მხატვარი მუშაობდა ილუსტრაციის ჟანრში.


ი. რეპინი. „გოგონა ადა“. ნახატი. 1882. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს რ-ის შემოქმედებაში ისტ. თემატიკას. მისი ისტ. ტილოებისათვის დამახასიათებელია დრამატიზმი, სახეთა მძაფრი ფსიქოლ. გახსნა. მხატვარი ისტ. თემას თავისი დროის მტკივნეულ საკითხებთან მჭიდრო კავშირში აღიქვამდა („მეფის ასული სოფიო“, 1879, „ივანე მრისხანე და მისი ვაჟი ივანე“, 1885; ორივე ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). მხატვრის ისტ. ნამუშევარია „ზაპოროჟიელები წერილს სწერენ თურქეთის სულთანს“ (1878, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი); ამ ტილოს გმირები თავისუფლებისმოყვარე ხალხია, რ-ებიც გმირულად იცავს თავისი ქვეყნის დამოუკიდებლობას. 1901—03 რ-მა ბ. კუსტოდიევთან და ი. კულიკოვთან ერთად შექმნა დიდი მრავალფიგურიანი სურათი „სახელმწიფო საბჭოს თათბირი“ (რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). 1894—1907 რ. პედ. მოღვაწეობას ეწეოდა სამხატვრო აკადემიაში. მისი მოწაფეები არიან ი. ბროდსკი, ი. გრაბარი, დ. კარდოვსკი, ბ. კუსტოდიევი, მ. თოიძე და სხვ. 1917 შემდეგ მხატვარი ცხოვრობდა კუოკალის მამულ „პენატებში“, რ-იც 1940-მდე ფინეთს ეკუთვნოდა. ამ პერიოდში არ გაუწყვეტია მხატვარს კავშირი სამშობლოსთან, ოცნებობდა სსრკ-ში დაბრუნებაზე. 1940 „პენატებში“ გაიხსნა მხატვრის მემორიალური მუზეუმი, მემორიალური მუზეუმი არის აგრეთვე ჩუგუევში. 1958 მოსკოვში აღიმართა რ-ის ძეგლი (ბრინჯაო, გრანიტი, მოქანდაკე მ. მანიზერი, არქიტ. ი. როჟინი).

*თხზ*.: Далёкое близкое, 6 изд., [М.], 1961; [მიმოწერა]: Репин И. Е. и Крамской И. Н., М.—Л., 1949; Репин И. Е. и Стасов В. В., т. 1—3, М.—Л., 1948—50; Репин И. Е. и Толстой Л. Н., т. 1—2, М.—Л., 1949.

*ლიტ*.: Грабарь И. Е., И. Е. Репин, т. 1—2, М., 1963—64; Лясковская О. А., И. Е. Репин, 2 изд., М., 1962; Фёдоров-Давыдов А. А., И. Е. Репин, М., 1961.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I, გვ. 368—369. II—გვ. 433.

**რეპლიკა** (ფრანგ. réplique, იტალ. replica <ლათ. replico — ვიმეორებ, ვპასუხობ), სცენური დიალოგის ელემენტი, ნაწარმოების პერსონაჟის მოკლე პასუხი თანამოქმედი პირის გამონათქვამზე. უმთავრესად გვხვდება დრამ. ნაწარმოებებში. რ. არის აგრეთვე მსახიობის უკანასკნელი ფრაზა ან ფრაზის ნაწილი, რ-საც მოსდევს პარტნიორის მიერ წარმოთქმული ტექსტი. გვხვდება ისეთი რ-ც, რ-იც უშუალო შეპასუხება კი არ არის, არამედ ერთი პერსონაჟის მიერ მეორის მისამართით თავისთვის თქმული შენიშვნა, რ-შიც შეფასებულია მისი მოქმედება ან საქციელი.

**რეპლიკა** სახვით ხელოვნებაში, მხატვრული ნაწარმოების საავტორო პირი, რ-იც ორიგინალისაგან განსხვავდება ზომით. რ. შეიძლება იყოს ავტორის მეთვალყურეობით შესრულებული პირიც. რ-ში, საკუთრივ პირისაგან განსხვავებით, ხშირად იცვლება ორიგინალის მეორეხარისხოვანი დეტალები.

**რეპნინი** ანიკიტა ივანეს ძე [1668 — 3(14). VII. 1726, რიგა], თავადი, რუსი მხედართმთავარი, გენ-ფელდმარშალი (1725). მონაწილეობდა *აზოვის ლაშქრობებში* (1695—96). 1699-იდან გენ.-მ. *ჩრდილოეთის ომის* (1700—21) დასაწყისში დივიზიას მეთაურობდა. 1712—13 და 1715—16 ჯარების სარდალი პომერანიაში, სამხ. კოლეგიის პრეზიდენტი (1724—25).

**რეპორტაჟი** (ფრანგ. reportage <ინგლ. report — შეტყობინება), ჟურნალისტიკის საინფორმაციო ჟანრი, რ-იც ოპერატიულად, სათანადო სიზუსტით გვაძლევს ცნობებს იმ მოვლენებზე, რ-თა თვითმხილველი და მონაწილეა ავტორი. იმისდა მიხედვით, თუ მასობრივი კომუნიკაციის რომელი არხისთვისაა (ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია) განკუთვნილი რ., მასალის მიწოდების ხერხიც თავისებურია. ბეჭდვით სიტყვაში რ. შეიძლება იყოს როგორც შემთხვევათა და მოვლენათა ამსახველი, ასევე თემატური. ფართოდ გავრცელდა დამოუკიდებელი ფოტორეპორტაჟები. რადიოსათვის განკუთვნილი რ. მისდევს მოვლენათა ქრონ. თანამიმდევრობას, ხოლო ტელევიზიაში იგი ხშირად ეკრანზე ნაჩვენები მოვლენის კომენტატორად გვევლინება. მარქსისტულ ჟურნალისტიკაში რ. გვაწვდის სწორ ინფორმაციას საზ.-პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცხოვრების მნიშვნელოვან და საინტერესო მოვლენებზე.

**რეპრეზენტატიულობა** (<ფრანგ. représentatif — რაც რასმე წარმოადგენს, საჩვენებელი), სტატისტიკაში სრული და არასრული სტატისტიკური გამოკვლევების შედეგების ურთიერთშესაბამისობა, რ-ის ხარისხს ადგენენ შერჩევით ერთობლიობისა და გენ. ერთობლიობის ერთმანეთთან შედარების საფუძველზე (შედარება ხდება ყველა ნიშნის მიხედვით) და შერჩევის ერთობლიობაში გამოსაკვლევ თვისებრიობათა გადახრის სიდიდის მიხედვით. მაგ., ოჯახის ბიუჯეტის გამოკვლევის დროს თუ პურის სულადობრივი მოხმარება ოჯახებში გაცილებით ნაკლებად იცვლება, ვიდრე ხორცისა, მაშინ მოცემული შერჩევის რ. პურის მოხმარების მიხედვით უფრო დიდია, ვიდრე ხორცის მოხმარების მიხედვით.

რ. იზომება გენ. და შერჩევის ერთობლიობათა შორის სხვაობით.

**რეპრესალია** [გვიანდ. ლათ. represaliae (მრ. რ.) <ლათ. reprehendo—ვაკავებ, ვაჩერებ, ვკიცხავ), საერთაშორისო სამართლით გათვალისწინებული სანქციების ერთ-ერთი სახე, რ-საც იყენებს დაზარალებული სახელმწიფო სხვა სახელმწიფოს არაკანონიერი მოქმედების საპასუხოდ — მიყენებული ზარალის ანაზღაურების ან მომავალი მართლსაწინააღმდეგო ქმედობის ჩადენისაგან თავის შეკავების მიზნით. რ-ის გამოყენებას წინ უნდა უსწრებდეს ზარალის ანაზღაურების მოთხოვნა. თუ მეორე სახელმწიფო უარს ამბობს ამ მოთხოვნის დაკმაყოფილებაზე, დაზარალებული სახელმწიფო უფლებამოსილია გამოიყენოს რ., რ-იც უნდა შეესაბამებოდეს მიყენებულ ზარალს. ზარალის ანაზღაურების შემთხვევაში რ. დაუყოვნებლივ უნდა შეწყდეს. ზარალის ოდენობის მიუხედავად, რ. არ შეიძლება დაკავშირებული იყოს შეიარაღებული ძალების გამოყენებასთან (მაგ., ზარალის მიმყენებლის ტერიტ. ოკუპაცია, ღია ზღვაში გემის მოტაცება). ასეთი ქმედობა თანამედროვე საერთაშ. სამართ. მიხედვით *აგრესიად* ჩაითვლება.

**რეპრესია** (გვიანდ. ლათ. repressio — დათრგუნვა), იგივეა, რაც *სასჯელი*.

**რეპრესორი**, ბაქტერიის უჯრედში წარმოქმნილი სპეციალური ცილა, რ-ითაც წყდება გარკვეულ ოპერონში *ტრანსკრიფცია*, ე. ი. მატრიცული ანუ ინფორმაციული *რიბონუკლეინის მჟავას* (ი-რნმ) სინთეზი. რ-თა რაოდენობა შეესაბამება ოპერონთა რიცხვს. როდესაც რ. უკავშირდება ოპერატორს, წყდება ი-რნმ-ს სინთეზი. მასთან ეფექტორის დაკავშირებით (მაგ., ლაქტოზა, ლაქტოზის ოპერონის შემთხვევაში) წარმოიქმნება კომპლექსი, რის გამოც რ-ის მოლეკულაში ხდება შექცევადი ხასიათის ცვლილება და ინაქტივაცია. ასეთი რ. ვერ უკავშირდება ოპერატორს, რაც განაპირობებს ი-რნმ-ს სინთეზის აღდგენას (იხ. აგრეთვე *გენი*, *მოლეკულური გენეტიკა*, *ოპერონი*).

**რეპრიზა** (ფრანგ. reprise<reprendre—უკან მიღება, განახლება) მუსიკაში — ნაწარმოების რომელიმე მონაკვეთის გამეორება. რთული სამნაწილიანი ფორმის მესამე ნაწილის სახელწოდება ან ძირითად ტონალობაში პირველი ნაწილის (სონატის, სიმფონიის, არიის და სხვ.) გამეორება.

**რეპრიზა** ცირკში და ესტრადაზე, 1. სიტყვიერი ან პანტომიმური ხუმრობა, ოინი, რ-საც ასრულებს კლოუნი ან სალაპარაკო ჟანრის მსახიობი. 2. ერთმანეთთან დაკავშირებული ტრიუკების კომბინაცია, რ-საც პაუზა მოსდევს. 3. საცირკო ცხენოსნობაში ცხენის მოძრაობა ერთი და იმავე ალურით.

**რეპროდუქტორი**, 1. ბგერის ხმამაღალი აღწარმოების მოწყობილობა. ტერმ. „რ.“ გავრცელებული იყო XX ს. 20 — 40-იან

წლებში, როგორც *ხმამაღლამოლაპარაკის* სინონიმი. 2. ინფორმაციის მატარებელი ერთი პერფობარატიდან (ან პრეფორატორიდან) მეორეზე კვლავჩაწერისათვის განკუთვნილი ან პერფობარატების მასივების გადასაჯგუფებელი *პერფორატორი*.

**რეპროდუქცია** (*რე*... და ლათ. produco — ვაწარმოებ), 1. გამოსახულებათა (ნახატი, ნახაზი, სურათი, ფოტოსურათი, დოკუმენტი და ა. შ.) აღწარმოება და გამრავლება. კეთდება ფოტოგრ. ან პოლიგრ. ხერხით. 2. ბეჭდვის მეშვეობით აღწარმოებული ნახატი, სურათი ან ფოტოსურათი. რ-ს ფ ა ქ ს ი მ ი ლ უ რ ს უწოდებენ, თუ მასში ზუსტადაა მოცემული აღსაწარმოებელი ობიექტის არა მარტო შინაარსი, არამედ ყველა თავისებურებაც. ზუსტად გამოსაცემისას რ. შეიძლება იყოს ერთ-, ორ და მრავალსაღებავიანი, ხოლო მისი ბეჭდვის ხერხი — ოფსეტური, ღრმა, ფოტოტიპიური და სხვ.; რ-ის ანაბეჭდს ამზადებენ სხვადასხვა მასალაზე: ცარცის ქაღალდზე, თუნუქზე, პოლენკორზე, ცელოფანზე და ა. შ.

**რეპროდუქცია** (ბიოლ.), ორგანიზმის მიერ თავისი მსგავსის წარმოქმნა; იგივეა, რაც *გამრავლება*.

**რეპროდუქციული ორგანოები,** მცენარეთა და ცხოველთა გამრავლების ორგანოები. უმდაბლესი მცენარეების უმრავლესობისა და ყველა უმაღლესი მცენარის განვითარების ციკლში ხორციელდება ბირთვების ფაზების მონაცვლეობა, რასაც მოჰყვება უსქესო (*სპოროფიტი*) და სქესიან (*გამეტოფიტი*) თაობათა მორიგეობა. ასეთი მცენარეების რ. ო. არის როგორც უსქესო (სპოროვანი) გამრავლების ორგანოები — *სპორანგიუმები* (იზო-, ან მიკრო- და მეგასპორანგიუმები), ისე სქესობრივი ანუ გენერაციული გამრავლების ორგანოები — *გამეტანგიუმები*. ყვავილოვან მცენარეებში სქესობრივ გამრავლებასთან დაკავშირებული რ. ო-ია ყვავილი, ნაყოფი, თესლი. მცენარეებში რ. ო-ს განეკუთვნებიან ვეგეტატიური გამრავლების ორგანოებიც. რ. ო. ცხოველებში იხ. სტ. *სასქესო ორგანოები, გამრავლება*.

**რეპტილიები,** ხერხემლიანი ცხოველების კლასი; იგივეა, რაც *ქვეწარმავლები*.

**რეპულსიური ელექტროძრავა** (გვიანდ. ლათ. repulsio — განზიდვა, უკუბიძგება), ცვლადი დენის ერთფაზიანი ძრავა, რ-ის სტატორისა და როტორის გრაგნილებს შორის არსებობს ტრანსფორმატორული კავშირი. არაცხადპოლუსიანი კონსტრუქციის სტატორზე არის 2 მიმდევრობით შეერთებული გრაგნილი, რ-თა ღერძები ქმნიან 90°-იან კუთხეს. როტორი გაკეთებულია მუდმივი დენის მანქანის ღუზის მსგავსად. კოლექტორის მუხები შერთულია მოკლედ. კოლექტორზე მუხების გადაადგილებით შეიძლება ძრავას მაბრუნი მომენტის და ბრუნვის სიხშირის შეცვლა. რ. ე-ს ღირსებაა ბრუნვის სიხშირის ფართო საზღვრებში რეგულირების შესაძლებლობა დამხმარე აპარატურის გამოყენების გარეშე, ნაკლი — გართულებული კონსტრუქცია. რ. ე-ს იყენებენ მცირე სიმძლავრის ერთფაზიანი ცვლადი დენის რეგულირებად ამძრავებში.

**რეპუტაცია** (ფრანგ. réputation <ლათ. reputatio — მოფიქრება), ვისიმე ან რისამე ღირსებათა და ნაკლოვანებათა შესახებ შექმნილი საერთო აზრი, შეხედულება.

**რეჟი,** ქალაქი (1943-იდან) რსფსრ სვერდლოვსკის ოლქში, შუა ურალის აღმ. კალთაზე, მდ. რეჟის (ობის აუზი) ნაპირზე. რეჟის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, სვერდლოვსკიდან 89 *კმ*. ნიკელის ქ-ნა, სამკერვალო ფ-კა, ხის დასამუშ. და საშენ მასალათა მრეწვ. საწარმოები. სას.-სამ. ტექნიკუმი. რ. დაარსდა 1773.

**რეჟიმი** (ფრანგ. régime<ლათ. regimen — მართვა), 1. სახელმწიფო წყობილება; მმართველობის წესი. 2. ცხოვრების, შრომის, დასვენების, კვების და სხვ. მტკიცედ დადგენილი წესის. 3. რისამე მუშაობის, მოქმედების, არსებობის პირობები. მაგ., მანქანის მუშაობის რ. 4. რაიმე მიზნისათვის საჭირო წესთა, ღონისძიებათა სისტემა. მაგ., ეკონომიის რ.

**რეჟისორი** (ფრანგ. régisseur < ლათ. rego — ვმართავ), სპექტაკლის, ფილმის, საესტრადო-საკონცერტო პროგრამის, საცირკო წარმოდგენის, მასობრივი თეატრალიზებული სანახაობის და სხვ. დამდგმელი. იხ. *რეჟისორის ხელოვნება*.

**რეჟისორის ხელოვნება,** რ ე ჟ ი ს უ რ ა, ჰარმონიული, გარკვეული მხატვრული ერთიანობის მქონე სანახაობის (დრამ. ან მუს. სპექტაკლი, კინოფილმი, სატელევიზიო ფილმი, საცირკო და საესტრადო წარმოდგენა და სხვ.) შექმნის ხელოვნება. რ. ხ. თ ე ა ტ რ შ ი. რეჟისორი თეატრში საკუთარი ჩანაფიქრის და პიესის ძირითადი იდეის შესაბამისად წარმართავს სპექტაკლის (წარმოდგენის) მონაწილეთა მუშაობას, ქმნის სპექტაკლის მხატვრულ ფორმას. რ. ხ. თანამედროვე გაგებით განვითარდა XIX ს. II ნახევრიდან. მაინინგენის თეატრის (გერმანია), ა. ანტუანის (პარიზი), ო. ბრამის (ბერლინი) თავისუფალი თეატრების, ლონდონის „დამოუკიდებელი თეატრის" სცენაზე პირველად დაიდგა მხატვრულად დასრულებული, ერთიან ესთეტ. პრინციპზე აგებული ანსამბლური სპექტაკლები. კ. სტანისლავსკიმ და ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკომ ახ. რეალისტური პრინციპები შეიტანეს რ. ხ-ში (დახვეწილი ფსიქოლოგიზმი, სცენაზე რეალისტური ატმოსფეროს, განწყობილების შექმნა და სხვ.). XX ს. დასაწყისში რეჟისურაში გაჩნდა საშხატვრო თეატრის პროგრამის საპირისპირო ტენდენცია, რ-ის მიმდევრები: ვ. მეიერჰოლდი (რუსეთი), ჰ. კრეგი (დიდი ბრიტანეთი), მ. რაინჰარდტი (გერმანია) მიზნად ისახავდნენ ლამაზი პოეტური წარმოდგენის შექმნას. XX ს. ევრ. თეატრის გამოჩენილი რეჟისორები არიან: ჟ. კოპო ლ. ჟუვე, ე. პისკატორი, ბ. ბრეხტი, ჟ. ვილარი, ჟ. ლ. ბარო, პ. ბრუკი და სხვ.

საბჭ. რეჟისურამ გაამდიდრა და განავითარა რეალისტური პრინციპები. რ. ხ-ის წარმატებებში მნიშვნელოვანი ღვაწლი მიუძღვით: ე. ვახტანგოვს, ა. ტაიროვს, კ. მარჯანიშვილს, ა. ახმეტელს, ლ. კურბასს, გ. იურას, ა. პოპოვს, რ. სიმონოვს, ნ. აკიმოვს, მ. კედროვს, ნ. ოხლოპკოვს, ი. ზავადსკის, გ. ტოვსტონოგოვს, ბ. რავენსკიხს, ვ. პლუჩეკს, ო. ეფრემოვს, ი. ლიუბიმოვს, კ. ირდს, ი. მილტინისს, დ. ალექსიძეს, მ. თუმანიშვილს, რ. სტურუას, ვ. აჯემიანს და სხვ.

გ. ერისთავი იყო მის მიერ დაარსებული თეატრის პირველი დრამატურგი, მსახიობი და რეჟისორი.

ქართ. რეჟისურაში ახ. ეტაპი იყო კ. მესხისა და ლ. ალექსი-მესხიშვილის რეჟისორული შემოქმედება. 1910-იან წწ. ქართ. თეატრში მოვიდნენ პროფესიონალი რეჟისორები (ალ. წუწუნავა, მ. ქორელი, ვ. შალიკაშვილი, ა. ფაღავა, კ. ანდრონიკაშვილი), რ-ებიც ცდილობდნენ ქართ. თეატრში დაენერგათ ევრ. და რუს. თეატრის მიღწევები. ქართ. საბჭ. რეჟისურის უდიდესი მიღწევები დაკავშირებულია კ. მარჯანიშვილისა და ა. ახმეტელის ნოვატორულ მოღვაწეობასთან.

1930—40-იან წლებში შ. აღსაბაძის, ვ. ყუშიტაშვილის, ა. ვასაძის, კ. პატარიძის, გ. სულიაშვილის, ვ. აბაშიძის, დ. ალექსიძის, ა. ჩხარტიშვილის, ა. თაყაიშვილის, დ. ანთაძის, ვ. გარიკის, ს. ჭელიძის, ვ. ტაბლიაშვილის, გ. ჟურულის, პ. ფრანგიშვილის, ალ. მიქელაძის და სხვ. მოღვაწეობამ რ. ხ. მაღალ დონეზე აიყვანა.

1950—60-იან წლებში მნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწიეს რეჟისორებმა: მ. თუმანიშვილმა, გ. ლორთქიფანიძემ, ლ. იოსელიანმა, ა. დვალიშვილმა, ი. კაკულიამ და სხვ.

60—70-იან წწ. ქართ. რეჟისურაში მოვიდნენ ნიჭიერი ახალგაზრდა რეჟისორები: ლ. მირცხულავა, გ. ჟორდანია, კ. სურმავა, რ. სტურუა, მ. კუჭუხიძე, თ. მესხი, ნ. გაჩავა, შ. გაწერელია, ნ. ხატისკაცი, თ. ჩხეიძე, თ. მაღალაშვილი, ლ. პაქსაშვილი, ნ. დემეტრაშვილი, გ. ქავთარაძე, დ. ცისკარიშვილი და სხვ. მსოფლიო აღიარება ხვდა რუსთაველის თეატრში რ. სტურუას დადგმებს.

*ლიტ.*: კ ი კ ნ ა ძ ე ვ., ქართველი რეჟისორები, წგ.1—2, თბ., 1968—70; М а р д ж а н и ш в и л и К., Творческое наследие, письма, воспоминания и статьи о Марджанишвили, т. 1—2, Тб., 1958—66; С т а н и с л а в с к и й К. С., Собр. соч., т. 1—8, М., 1954—61.

*ვ. კიკნაძე.*

კ ი ნ ე მ ა ტ ო გ რ ა ფ ი ა შ ი რ. ხ. რთული შემოქმედებითი პროცესია. იგი მოიცავს მსახიობის ოსტატობას, ოპერატორის ხელოვნებას, მხატვრობას, კომპოზიტორის შემოქმედებას და სხვ. რეჟისორი მსახიობთან გადის რეპეტიციას, მსახიობის მიერ შექმნილ როლში იგი ავლენს ნაწარმოების საკუთარ გაგებას, რ-იც შერწყმულია მსახიობის ინდივიდუალობასთან. ფილმზე მუშაობის საწყისი ეტაპის მთავარი ელემენტია სცენარის არჩევა ან მის შექმნაში მონაწილეობის მიღება. რეჟისორი თვითონ ქმნის ფილმისათვის სცენარს, ზოგჯერ რეჟისორსა და სცენარისტს, მრავალი წლის შემოქმედებითი თანამეგობრობა აკავშირებს (ვ. პუდოვკინი—ნ. ზარხი, ი. რაიზმანი—ე. გაბრილოვიჩი, რ. ჩხეიძე—ს. ჟღენტი, ვ. დე სიკა—ჩ. ძავატინი და სხვ.). ფილმის შექმნის შემდგომი ეტაპია სარეჟისორო სცენარის შექმნა, მსახიობთა შერჩევა, დეკორაციებისა და კოსტიუმების ესკიზების შექმნა, ნატურის შერჩევა, ხარჯთა აღრიცხვა და სხვ., ამას მოსდევს გადაღების პროცესი, მონტაჟი, გახმოვანება, დასრულებული ფილმის ასლების გამრავლება, დაბეჭდვა. რ-ში ერთ-ერთი მთავარი მომენტია სამონტაჟო პერიოდი, გადაღებული მასალის სისტემატიზაცია, ფილმის დასრულებული მხატვრული სახის ჩამოყალიბება. რ. ხ. დ. უ. გრიფითისა და ს. ეიზენშტეინის მოღვაწეობის პერიოდში (1916—25) გამოიკვეთა და ჩამოყალიბდა როგორც ხელოვნ. ერთ-ერთი სახეობა. მათ ეკუთვნით პირველი აღმოჩენები და მიღწევები რეჟისორის ოსტატობაში. კინორეჟისორის ოსტატობის, როგორც ხელოვნ. ჩამოყალიბებისა და განვითარებაში დიდი როლი ითამაშეს გამოჩენილმა რეჟისორებმა: ი. პროტაზანოვმა, ვ. გარდინმა, ვ. პუდოვკინმა, მ. რომმა, ა. დოვჟენკომ, ი. პირიევმა, გ. კოზინცევმა, ჩ. ჩაპლინმა, ს. კრამერმა, უ. უაილერმა, კ. ვიდორმა, ვ. დე სიკამ, პ. ჟერმიმ, მ. კარნემ, ჟ. ლ. გოდარმა და სხვ.; ქართვ. რეჟისორებმა: ვ. ამაშუკელმა, კ. მარჯანიშვილმა, ა. წუწუნავამ, ნ. შენგელაიამ, ი. პერესტიანმა, მ. ჭიაურელმა, კ. მიქაბერიძემ, ს. დოლიძემ, მ. კალატოზიშვილმა და სხვ. ქართ. საბჭ. კინოს განვითარებაში თავიანთი წვლილი შეაქვთ ახ. თაობის ქართ. კინორეჟისორებს, ამის დადასტურებაა მათი ხელოვნ. მსოფლიო აღიარება. საქვეყნოდ გაითქვეს სახელი რ. ჩხეიძემ („ჯარისკაცის მამა"), თ. აბულაძემ („ვედრება", „ნატვრის ხე"), გ. შენგელაიამ („ფიროსმანი"), ე. შენგელაიამ („არაჩვეულებრივი გამოფენა", „შერეკილები"), მ. კობახიძემ („ქორწილი"), ს. ჩხაიძემ („თუში მეცხვარე"), ნ. მჭედლიძემ („პირველი მერცხალი"), ო. იოსელიანმა („იყო შაშვი მგალობელი", „პასტორალი"), ლ. ღოღობერიძემ („ინტერვიუ პირად საკითხზე") და სხვ.

*მ. აბულაძე.*

**რერიხი** იური ნიკოლოზის ძე [3 (16). VIII. 1902, ოკულოვკა, ახლანდ. ნოვგოროდის ოლქი, — 21. V. 1960, მოსკოვი], საბჭ. აღმოსავლეთმცოდნე, ფილოლ. მეცნ. დოქტორი (1957), პროფესორი. ნ. *რერიხის* ვაჟი, მიიღო მრავალმხრივი ფი-

ლოლ. განათლება მსოფლიოს უდიდეს აღმოსავლეთმცოდნეობის ცენტრებში. 1923—57 ცხოვრობდა და მუშაობდა ინდოეთში. სსრკ-ში ჩამოსვლის შემდეგ (1957) განაგებდა სსრკ მეცნ. აკად. აზიის ხალხთა ინ-ტის რელიგ. ისტორიის და ფილოს. სექტორს. ძირითადი შრომები ეხება ტიბეტის ისტორიასა და ტიბეტ-მონღ. ურთიერთობის, ეთნოგრ., ცენტრ. აზიის ხალხთა მატერ. კულტურის, ტიბეტის ისტორიოგრაფიისა და ენათმეცნ., იკონოგრაფიის, ბუდისტური ფილოს. და რელიგ. საკითხებს. ლონდონის სამეფო სააზიო საზ-ბის, ბენგალიის სააზიო საზ-ბის, ამერ. არქეოლ. და ეთნოგრ. საზ-ბების და სხვ. წევრი.

**რერიხი** ნიკოლოზ კონსტანტინეს ძე [27. IX (9. X). 1874, პეტერბურგი, — 13. XII. 1947, ნაგარი, პენჯაბის შტ., ინდოეთი], რუსი ფერმწერი, არქეოლოგი, მოგზაური, საზოგადო მოღვაწე. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1893—97), იყო ა. *კუინჯის* მოწაფე. ფერწერას სრულყოფდა ფ. კორმონის სტუდიაში, პარიზში (1900—01). მხატვართა წამახალისებელი საზ-ბის მდივანი (1901-იდან) და ამავე საზ-ბასთან არსებული სამხატვრო სკოლის დირექტორი (1906—18), პეტერბ. სამხატვრო აკად. ნ. წ. (1909-იდან). გაერთიანება „მირ ისკუსსტვას" წევრი, 1910—19 თავ-რე. 1890-იანი წწ. ბოლოდან რ-ის ნამუშევრებში მთავარი ადგილი დაიჭირა ისტ. თემატიკამ („რუსეთის დასაწყისი. სლავები"). მომდევნო პერიოდში სიუჟეტურ კონკრეტულობას („ზღვისიქითური სტუმრები", 1901; „ქალაქს აგებენ", 1902— ორივე ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი) ცვლის სიმბოლიზმი („ციური ბრძოლა", 1912, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). 1910-იან წლებში რ-ის ფერწერული მანერის ჩამოყალიბებაზე ზემოქმედება მოახდინა „მოდერნის" სტილმა (ბრტყელი ორნამენტულობა, დეკორ. სტილიზაცია), ბიზანტ. და ძვ. რუს. ხელოვნ. ძეგლებმა (ფორმათა სტატიკურობა, ფიგურათა იერატიკულობა). ამავე პერიოდში შექმნა თეატრ.-დეკორ. ნამუშევრები (გააფორმა ი. სტრავინსკის ბალეტი „კურთხეული გაზაფხული", 1913, ა. ბოროდინის ოპერა „თავადი იგორი", 1914 — ს. დიაგილევის „რუსულ სეზონებში"), მონუმ. ხელოვნ. ნიმუშები (საეკლ. მოხატულობათა და მოზაიკის ესკიზები, მაგ., ტალაშკინის სულიწმიდის ეკლესიის მოხატულობა, 1914; აგრეთვე მაიოლიკის ფრიზები და ფერწერული პანოები კერძო სახლებში). 1918-იდან რ. საზღვარგარეთ ცხოვრობდა. 1936-იდან დამკვიდრდა ინდოეთში. მოაწყო ორი დიდი ექსპედიცია (1924—28 და 1934—39) ცენტრ. და აღმ. აზიაში. 20—40-იან წლებში შესრულებული მონღ., ტიბეტის, ჰიმალაის მთიანეთის პეიზაჟების სერიებისათვის სიმბოლური კომპოზიციებისათვის დამახასიათებელია ეპიკურობა, რომანტიკულობა, ფორმათა სიცხადე, მდიდარი ფერადოვნება („გუგა ჩოხანი", 1931, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი; „ჰიმალაი. ნანდადევი", 1941; „ტიბეტი. მონასტერი", 1942— ყველა რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). 20-იან წლებში მხატვარი ეწეოდა აქტ. საზ. მოღვაწეობას ძეგლთა დაცვის საქმეში. 1941—45 დიდი სამამულო ომის დროს გამოდიოდა ფაშიზმის წინააღმდეგ. დიდი როლი შეასრულა საბჭ. და ინდ. ხალხის კულტ. ურთიერთობის გაუმჯობესების საქმეში. რ-მა ავადმყოფობის გამო ვერ შეძლო სამშობლოში დაბრუნება, მხატვრის მიერ ინდოეთში შესრულებული 400-ზე მეტი ნამუშევარი გადაეცა სსრკ-ის მუზეუმებს.

*თხზ.*: Алтай—Гималаи, М., 1974; Письмена, М., 1974.

*ლიტ.*: К н я з е в а В. П., Н. К. Рерих. 1874—1947, Л.—М., 1963; П о л я к о в а Е., Н. Рерих, [М.], 1973.



ნ. რ ე რ ი ხ ი. „გახსოვდეს", 1945. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

**რერიხი** სვიატოსლავ ნიკოლოზის ძე [დ. 23. X (5. XI). 1904, პეტერბურგი], რუსი ფერმწერი. ნ. რერიხის შვილი, 1919-იდან სწავლობდა ლონდონში, ხელოვნების სამეფო აკადემიაში, შემდეგ კოლუმბიისა და ჰარვარდის უნ-ტებში, აშშ-ში, 1923 იმოგზაურა ინდოეთში, 1936-იდან იქვე ცხოვრობს. აგრძელებს მამის გვიანდ. შემოქმედების ტრადიციებს. ძირითადად ხატავს პორტრეტებს, სიმბოლისტურ და ჟანრულ კომპოზიციებს, პეიზაჟებს („ჰიმალაი. მზის ჩასვლა", „მამის პორტრეტი", ორივე 1937, ტრეტიაკოვის გალერეა; მოსკოვი. „მუდმივი სიცოცხლე", 1954; „ქარაფები", 1969; „ჩემი სახლი", 1971, „მშვენიერია ჩემი ქვეყანა", 1974—ყველა ავტორის კუთვნილება). 1960 და 1974—75 მამის ნაწარმოებთა გამოფენასთან დაკავშირებით იყო სსრკ-ში.

**რესელი,** რ ა ს ე ლ ი (Russell) ჰენრი ნორის (25. X. 1877, ოისტერ-ბეი, ნიუ-იორკის შტ., — 18. II. 1957, პრინსტონი), ამერიკელი ასტრონომი. 1900 დაამთავრა პრინსტონის უნ-ტი, 1911—47 პროფესორი იქვე. 1912—47 ამ უნ-ტის ობსერვ. დირექტორი. მუშაობდა ასტრონ. მრავალ დარგში. საყურადღებო შრომები მიუძღვნა ვარსკვლავების სპექტრულ კლასიფიკაციას, მათი მასებისა და პარალაქსების განსაზღვრას, *ორჯერადი ვარსკვლავების* ორბიტების გამოთვლას და სხვ., დაადგინა (ე. *ჰერცშპრუნგისაგან* დამოუკიდებლად) კავშირი ვარსკვლავების ნათობასა და მათ სპექტრულ კლასებს შორის (იხ. *ჰერცშპრუნგ-რესელის დიაგრამა*). წამოაყენა ვარსკვლავთა ევოლუციის ერთ-ერთი პირველი ჰიპოთეზა.

**რესელის დიაგრამა,** იხ. *ჰერცშპრუნგ-რესელის დიაგრამა*.

**რესი,** სოფელი ყაზბეგის რ-ნში (კობის სოფსაბჭო), თრუსოს ხეობაში, მდ. თერგის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 2400 *მ*, ყაზბეგიდან 42 *კმ*. სერგო ორჯონიკიძის სახ. კობის კოლ-ბა (მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ყანობში (29 *კმ*).

**რესივერი** (ინგლ. receiver<receive —მიღება, დატევა), ჭურჭელი აირის ან იმ ორთქლის დასაგროვებლად, რ-იც მასში შედის და შემდგომ უფრო მცირე კვეთის მილებით მიეწოდება მომხმარებელს, აგრეთვე წნევის იმ ცვალებადობის გასათანაბრებლად, რ-საც იწვევს პულსირებადი მიწოდება და წყვეტილი ხარჯი. კომპრესიულ დანადგარში რ-ის დანიშნულებაა აგრეთვე აირის გაცივება და ზეთისა და ტენის წვეთების გამოყოფა. ორთქლის მანქანებში რ. თბოიზოლირებული მილია, რ-იც ერთმანეთთან აერთებს მაღალი და დაბალი წნევის ცილინდრებს.

**რესისტენსია** (Resistencia), ქალაქი ჩრდ.-აღმ. არგენტინაში, ჩაკოს პროვ. ადმ. ცენტრი. 143 ათ. მცხ. (1975). სარკინიგზო კვანძი. კვებრახოს ხის დამმუშ. და ქვეყნის მებამბეობის მთავარი რ-ნის სავაჭრო ცენტრი. ბამბასაწმენდი, ზეთსახდელი, ხე-ტყის სახერხი ქ-ნები. კვებრახოს ექსტრაქტის წარმოება.

**რესიფი** (Recife), პ ე რ ნ ა მ ბ უ კ უ (Pernambuco), ქალაქი ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში, პერნამბუკუს შტატის ადმ. ცენტრი. გაშენებულია მდ-ების კაპიბერიბისა და ბებერიბის შესართავში. 1,4 მლნ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1979). ქვეყნის მნიშვნელოვანი საზღვაო ნავსადგური ატლანტის ოკეანეზე და ეკონ. ცენტრი. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი, აეროპორტი. კვების, საფეიქრო, მანქანათსაშ. (მ. შ. გემთსაშენი), ცემენტის, ქიმ., ტყავფეხსაცმლის მრეწველობა. გააქვთ შაქარი, ბამბა, ტყავი, ხე-ტყე, ხილი. უნ-ტი. რ. დაარსდა XVI ს. I ნახევარში. არქიტ. ძეგლები.

**რესიხოხი,** მწვერვალი ოსეთის კავკასიონის მთავარ ქედზე. სიმაღლე 3285 *მ*. აგებულია იურული ქვიშაქვების შუაშრეებიანი თიხაფიქლებით. კალთები ციცაბოა, დანაწევრებული, შემოსილია ქვემოთ სუბალპ. მდელოებით, ზემოთ — ალპ. მდელოებით. *დ. უკლება.*

**რესკინი** ჯონ, იხ. *რასკინი ჯ.*.

**რესკრიპტი** (ლათ. rescriptum<rescribo — წერილობით ვპასუხობ), 1. ძვ. რომში იმპერატორის წერილობითი პასუხი გადასაწყვეტად წარდგენილ საკითხზე; მას კანონის ძალა ჰქონდა. 2. მონარქიულ სახელმწიფოში მონარქის აქტი ამა თუ იმ თანამდებობის პირისადმი (მაგ., მინისტრისადმი), რისამე დავალების, გაწეული სამსახურისათვის მადლობის გამოცხადების, დაჯილდოების და სხვ. შესახებ.

**რესმაგა,** აბაზგების მთავარი II ს. I ნახევარში. მეფობა მიიღო რომის იმპ. ადრიანესაგან (117—138). მოიხსენიებს ფლავიუს *არიანე*.

*წყარო*: ა რ ი ა ნ ე ფლავიუს, მოგზაურობა შავი ზღვის გარშემო, ნ. კეჭაღმაძის გამოც., თბ., 1961.

**„რესმი გაზეთე"** („Resmi Gazete" — „ოფიციალური გაზეთი"), თურქეთის მთავრობის ყოველდღიური მაცნე; გამოდის ანკარაში 1920-იდან თურქ. ენაზე.

**რესორი** (ფრანგ. ressort, სიტყვასიტყვით — დრეკადობა, ზამბარა <ძვ. ფრანგ. ressortir — გატყორცნა, ასხლტომა), საამორტიზაციო მოწყობილობის სახეობა (იხ. *ამორტიზატორი*), სატრანსპორტო მანქანის (ავტომობილი, ვაგონი, ლოკომოტივი და სხვ.) დრეკადი საკიდრის ელემენტი, რ-იც ძარის დატვირთვას გადასცემს სავალ ურიკებს, თვლებს, მუხლუხებს, თვლამურებსა და სხვ. და ამცირებს ბიძგებსა და დარტყმებს უსწორო გზებზე გავლისას. რ. არის მექან. ჰიდრავლ. და პნევმატიკური. ყველაზე მეტად გავრცელებულია ლითონის რ-ები, რ-ებიც შეიძლება იყოს ფურცლოვანი და ზამბარული. ფურცლოვანი რ. (ნახ. 1) შედგება ცალუღებით დაკავშირებული სხვადასხვა სიგრძის ფოლადის ნაწრთობი ფურცლებისაგან. ფურცლოვანი რ., როგორც დრეკადი კოჭი, მუშაობს ღუნვაზე. ზამბარული რ. შედგება ერთი ან რამდენიმე ზამბარისაგან (ცილინდრული, კონუსური, პარაბოლოიდური, თეფშა), რ-ებიც ერთმანეთში ან ერთმანეთის თავზეა მოთავსებული. ზამბარულ რ-ს ხშირად აყოლებენ ფურცლოვანთან, მაგ., რკინიგზის მოძრავ შემადგენლობაში (ნახ. 2). ჰიდრავ. რ-ში სითხე დაკალიბრებული ნახვრეტების გავლით ცილინდრის ერთი ღრუდან მეორეში გადაედინება. პნევმ. რ-ში ამას გარდა შეიძლება გამოვიყენოთ აირის ან ჰაერის დრეკადი თვისებები.

**რესპიგი** (Respighi) ოტორინო (9. VII. 1879, ბოლონია, — 18. IV. 1936, რომი), იტალიელი კომპოზიტორი. დაამთავრა ბოლონიის მუს. ლიცეუმი (1899). 1900—03 ალტისტად იყო პეტერბურგსა და მოსკოვში, იტალ. ოპერის ორკესტრში. მეცადინეობდა ნ. რიმსკი-კორსაკოვთან. 1913-იდან რომის აკადემია „სანტა-ჩეჩილიას" პროფესორი (1924—26 დირექტორი). ნაწარმოებები: სიმფ. პოემები — „რომის შადრევნები" (1916), „რომის ფიჭვები" (1924), „რომაული დღესასწაულები"







სტ. რასტრელი. 1. ზამთრის სასახლე. ხედი სასახლის მოედნის მხრიდან. 1754–62. ლენინგრადი. 2. პავილიონი „ერმიტაჟი". 1743–54. (მ. ზემცოვთან ერთად). ქ. პუშკინი. 3. დიდი (ეკატერინეს) სასახლე. ხედი პარკის მხრიდან. 1752 – 57. ქ. პუშკინი. 4. სმოლნის მონასტერი. 1748 – 54. ლენინგრადი. 5. დიდი სასახლის საზეიმო კიბე. 1747 – 52. პეტროდვორეცი. (გადაღებულია 1940).




















სტ. რელიეფი. **1.** ირანი. მსახურები. მეფე ქსერქსეს სასახლის კიბის რელიეფი. ფრაგმენტი. ძვ. წ. V ს. I ნახევარი. პერსეპოლისი. **2.** ეგვიპტე. ფარაონი სეთი I ღმერთ პტაჰის წინაშე. ფარაონ სეთი I-ის ტაძრის რელიეფი. ფრაგმენტი. XIX დინასტია. ძვ. წ. XIV ს. II ნახევარი. აბიდოსი. **3.** ასურელთა ბრძოლა არაბებთან. მეფე ასურბანიფალის სასახლის რელიეფი ნინევიიდან. ფრაგმენტი. ძვ. წ. 669—დაახლ. 635. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი. **4.** ძვ. საბერძნეთი. ცხენოსან და ქვეით მეომართა პროცესია. კრატერის რელიეფური ფრიზი. ძვ. წ. VI ს. II ნახევარი. ვიქსი. საფრანგეთი. **5.** ძვ. საბერძნეთი. ქალიშვილი სკივრთან. დეტალი. ლოკრიდა. დაახლ. ძვ. წ. 460—450. ეროვნული მუზეუმი. ტარანტო. **6.** ძვ. საბერძნეთი. მხედარი. სტელა. ფრაგმენტი. დაახლ. ძვ. წ. 525. ნაპოვნია რომში. ბარაკოს მუზეუმი. რომი. **7.** ძვ. საბერძნეთი. ცოლ-ქმრის გამოთხოვება. ლარნაკის სახის საფლავის ქვის რელიეფი კუნძულ სალამინიდან. დაახლ. ძვ. წ. 370. გლიპტოთეკა. მიუნხენი. **8.** სცენა შიო მღვიმელის ცხოვრებიდან. შიომღვიმის მონასტრის კანკელის რელიეფური ფილა. XI ს. I ნახევარი. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი. **9.** ბოლნისის სიონის საკურთხევლის აფსიდის სამხრეთ პილასტრის სვეტისთავი. V ს. **10.** ქტიტორები. ფეტობნის ეკლესიის სარკმლის რელიეფი. X ს. საქართველოს ხელოვნების მუზეუმი. თბილისი.















*სტ. რენესანსი.* **1.** ბრუნელესკი. ბავშვთა თავშესაფარი. 1421—44. ფლორენცია. **2.** ა. პალადიო. „ვილა როტონდა“. 1550-იანი წლები. ვიჩენცა. **3.** პიერო დელა ფრანჩესკა. „საბაელთა დედოფლის მისვლა სოლომონ მეფესთან“. სან-ფრანჩესკოს ეკლესიის ფრესკის ფრაგმენტი. 1452—66. არეცო. **4.** დონატელო. „საფლავს დადება“. სანტ-ანტონიოს ეკლესია. რელიეფი. ფრაგმენტი. 1440-იანი წლები. პადუა. **5.** ციხე-დარბაზის კიბე. ბლუა. (საფრანგეთი). დაახლ. 1519. **6.** ა. მანტენია. „ლოდოვიკო გონზაგას შეხვედრა კარდინალ ფრანჩესკო გონზაგასთან“. პალაცო დუკალე, „კამერა დელი სპოზის“ ფრესკა. დამთავრდა 1474. მანტუა. **7.** რაფაელი. „გალატეას ტრიუმფი“. ვილა ფარნეზე. ფრესკა. ფრაგმენტი. 1515. რომი. **8.** ჰანს ჰოლბაინ უმცროსი. „დესპანები“. 1533. ეროვნული გალერეა. ლონდონი. **9.** ფრანსუა კლუე. „დიანა დე პუატიე“. დაახლ. 1571. ეროვნული გალერეა. ვაშინგტონი. **10.** პ. ვერონეზე. „დარიოსის ოჯახი ალექსანდრე მაკედონელის წინაშე“. 1570. ეროვნული გალერეა. ლონდონი. **11.** ტიციანი. „ურბინოს ვენერა“. 1538. უფიცის გალერეა. ფლორენცია. **12.** მიქელანჯელო. „ადამის შექმნა“. სიქსტეს კაპელის ფრესკა. ფრაგმენტი. 1508—12. ვატიკანი. რომი.























სტ. რეპინი. 1. ვ. შევცოვას პორტრეტი. 1869. 2. „ბურლაკები ვოლგაზე“. 1870—73. 3. „ივანე მრისხანე და მისი ვაჟი ივანე“. 1885. 4. „არ ელოდნენ“. 1884. 5. ვ. სტასოვის პორტრეტი. 1883. 6. „მხვნელი. ლ. ტოლსტოი სახნავში“. 1887. 7. ელეონორა დუზეს პორტრეტი. 1891. 8. „გაუბედავი გლეხი“. 1877. ქ. გორკის სახელმწიფო სამხატვრო მუზეუმი. 9. „ნევის პროსპექტი“. 1887. 10. „გუდიანი მათხოვარი“. 1879 (1, 2, 3, 5, 9—რუსული მუზეუმი. ლენინგრადი; 4, 6, 7, 10—ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი).






























სტ. როდენი. 1. „ბრინჯაოს საუკუნე". 1876. 2. „სამი აჩრდილი" (კომპოზიციიდან „ჯოჯოხეთი"). 1880. 3. ო. დე ბალზაკის სტატუა. თაბაშირი. 1897. 4. პ. ჟ. ეიმარის პორტრეტი. 1863. 5. ეტიუდი კომპოზიციისათვის „კალეს მოქალაქენი". 1884. 6. „კალეს მოქალაქენი". 1886—95. 7. „მარადიული გაზაფხული". მარმარილო. 1897. ერმიტაჟი. ლენინგრადი. 8. „მოაზროვნე". 1880—1900 (1, 2, 4, 5, 6, 8 — ბრინჯაო; 1—6, 8—ო. როდენის მუზეუმი, პარიზი).























სტ. *ძვ. რომი*. **1.** სეპტიმიუს სევერუსის თაღი. ახ. წ. 203. რომი. **2.** ტრაიანეს ბაზარი. ახ. წ. II ს. დასაწყისი. რომი. **3.** ადრიანეს ვილა ტივოლის მახლობლად. 125—135. „საზღვაო თეატრი". **4.** ვესტას (მარჯვნივ; I ს.) და ანტონინუს პიუსისა და ფაუსტინას (მარცხნივ; 141) ტაძრები რომის ფორუმზე. **5.** ავრელიანეს კედელი. 272. რომი. **6.** „გაზაფხული". ფრესკა სტაბიედან . ახ. წ. I ს. ტრაიანეს სვეტის რელიეფი. მარმარილო. ფრაგმენტი. რომი. დაახლ. 111—114. **7.** „დიონისური სცენა". მინა. ახ. წ. I ს. **8.** ქურუმთა და ავგუსტუსის ოჯახის წევრთა პროცესია". მარმარილო. მშვიდობის საკურთხევლის რელიეფი. რომი. ძვ. წ. 13—9 წწ. (**6, 8**—ეროვნული მუზეუმი. ნეაპოლი).

















სტ. *რუმინეთი* (*I*). **1.** ტბა სამხრეთ კარპატებში. **2.** არჯეშის ხეობა. **3.** ფეგერაშის მასივი. **4.** კურორტი მამაია შავი ზღვის სანაპიროზე. **5.** გეორგე-გეორგიუ-დეჟი. ქალაქის საერთო ხედი. **6.** ქ. სატუ-მარე. **7.** ბუქარესტი. ანა იპეტესკუს ბულვარი. **8.** ქ. დევა. **9.** ქ. იასი. **10.** ბრაშოვი. ქალაქის ერთ-ერთი მოედანი. **11.** ბრუკენთალის სასახლე. ქ. სიბიუ. 1780–85. **12.** ტაძარი. ქ. ორადია. 1752–70. არქიტექტორები დ. ბ. რიკა და სხვ.




































სტ. *რუმინეთი* (*II*). **1.** კოზიას მონასტრის ეკლესია. XIV ს. დასასრული. **2.** საპატრიარქო ეკლესია. ბუქარესტი. 1654—58. **3.** საცხოვრებელი სახლი. ბუქარესტი. 1970-იანი წლები. **4.** სასტუმრო „პერლა". ქ. მამაი. 1962. არქიტექტორი მ. ლაურიანი. **5.** გ. ვ ი დ ა. „ცეკვა ოაშში". ხე. 1948. **6.** კ. ბ ა ბ ა. „დასვენება ველზე". 1954. **7.** დ. გ ი ა ც ე. „ბაზრობა". კადრები ფილმებიდან: **8.** „შვიდი ხელოვნება". რეჟ. ი. პოპესკუ-გოპო. 1958. **9.** „ჩამოხრჩობილთა ტყე". რეჟ. ლ. ჩულეი. 1962. **10.** სცენა სპექტაკლიდან—გ. დუმიტრესკუს „აჯანყება". ოპერისა და ბალეტის თეატრი. ბუქარესტი. 1959. (**5**, **6**, **7**—რუმ. სრ ხელოვნების მუზეუმი. ბუქარესტი).









(1928); ოპერები „ბელფაგორი" (1923), „ჩაძირული ზარი" (1927) და სხვ. ბალეტები, სიმფ., კამერულ-საკრავიერი, ვოკალური ნაწარმოებები. რ-ს შემოქმედება იმპრესიონიზმისა და ნეოკლასიციზმის ტენდენციების მატარებელია.

**რესპირატორი** (<ლათ. respiro — ვსუნთქავ), ხელსაწყო, რ-იც მოწყობილია მტვრისა და მავნე მინარევებისაგან ადამიანის სასუნთქი ორგანოების ინდივიდუალური დაცვისათვის. საიზოლაციო (შლანგიანი ან ჟანგბადის) რ-ს იყენებენ ჟანგბადის უკმარისობის (16% ნაკლები), აგრეთვე ჰაერში მავნე მინარევების მაღალი კონცენტრაციის დროს (მაგ., სავარიო-მაშველი სამუშაოების შემთხვევაში). მფილტრავი (მტვერსაწინააღმდეგო) რ. მსუბუქი და პორტატულია, მაგრამ ძლიერ გაბინძურებულ ჰაერში საიზოლაციო რ-ებთან შედარებით ნაკლებად საიმედოა. რადიოაქტ. მტვრისაგან დამცველი რ-ის ფილტრებად იყენებენ ბოჭკოვან მასალას (ფეტრი, ბამბა, გოფრირებული ქაღალდი, ფაშარი მუყაო ან სინთეზური და ნატურალური ბოჭკოებისაგან დამზადებული ქსოვილი). საწარმოო და ლაბორ. პრაქტიკაში ფართო გავრცელება პოვა უმარტივესმა რ-მა — რესპირატორულმა ნახევვმა შბ -1, რ-იც მარლის ორ შრეს შორის მოთავსებული ფილტრავი ქსოვილისაგან შედგება; მას დაცვის მაღალი უნარი და მცირე მასა აქვს. რადიოაქტ. მტვრისაგან დასაცავად იყენებენ სხვადასხვა ტიპის რ-ს.

**რესპირაციული ინფექცია**, ზემო სასუნთქი გზების კატარი, ინფექციურ დაავადებათა ჯგუფი (ძირითადად ვირუსული წარმოშობისა), რ-საც ახასიათებს უმეტესად ზემო სასუნთქი გზების დაზიანება. ინფექციის წყაროა დაავადებული ან ვირუსმატარებელი ადამიანი; ვრცელდება ჰაერ-წვეთოვანი გზით (ლორწოს ან ნერწყვის წვეთებით, ხველების, ცხვირის ცემინების, ლაპარაკის დროს), შეიძლება გავრცელდეს ნივთების მეშვეობითაც (საცვალი, პირსახოცი, ჭურჭელი). რ. ი-ს მიაკუთვნებენ გრიპს, პარაგრიპს, ადენო-, რეო-, რინო- და ენტეროვირუსულ დაავადებებს, აგრეთვე იმ დაავადებებს, რ-ებსაც იწვევს მიკოპლაზმები, სტრეპტო- და სტაფილოკოკები. გადატანილი დაავადება იმუნიტეტს არ ტოვებს. ყველა რ. ი-ის (გრიპის გარდა) მიმდინარეობას ახასიათებს ტემპ-რის უმნიშვნელო მომატება და *რინიტის*, *ფარინგიტის*, *ლარინგიტის*, *ტრაქეიტის*, *ბრონქიტის* გამოვლინებანი; ზოგჯერ ღაერთვის *კონიუნქტივიტიც*. რ. ი. თუ არ გართულდა, ჩვეულებრივ 5—8 დღეში გამოჯანსაღებით მთავრდება. სპეც. პროფილაქტიკა შემუშავებულია მხოლოდ გრიპისათვის. არასპეც. პროფილაქტიკა კი ყველა რ. ი-თვის იგივეა, რაც გრიპის დროს.

**რესპუბლიკა** (ლათ. respublica<res — საქმე და publicus — საზოგადოებრივი, სახალხო), სახელმწიფო მმართველობის ფორმა, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ხელისუფლების არჩევითი უმაღლესი ორგანოს არსებობა. რ. ანტ. ეპოქაში წარმოიშვა როგორც მონარქიის საწინააღმდეგო სახელმწ. მმართველობის ფორმა (მაგ., მონათმფლობელური დემოკრატია ძვ. ათენში). ფეოდ. წყობილების დროს იგი არსებობდა ზოგიერთ სავაჭრო და სამრეწვ. ცენტრში (ვენეცია, ნოვგოროდი და სხვ.) ქალაქ-რ-ის სახით. განასხვავებენ ბურჟ. რ-ის ორ ძირითად სახეს — პარლამენტურსა და საპრეზიდენტოს. პარლამენტური რ. ემყარება პარლამენტის უზენაესობის ფორმალურ პრინციპს; მთავრობა თავისი საქმიანობისათვის პასუხისმგებელია პარლამენტის წინაშე (იხ. აგრეთვე *პარლამენტარიზმი*). საპრეზიდენტო რ-ის განმასხვავებელი ნიშან-თვისებაა არჩევითი პრეზიდენტის ხელში სახელმწ. მეთაურისა და მთავრობის მეთაურის უფლებამოსილებათა შეერთება (მაგ., აშშ). მისთვის დამახასიათებელია აგრეთვე პარლამ. გარეშე პრეზიდენტის არჩევისა და მთავრობის შედგენის წესი, მთავრობის საპარლამენტო პასუხისმგებლობის ინ-ტის უქონლობა და სხვ.

რ. არის სოციალ. სახელმწიფოს ერთადერთი ფორმა. ყველა სოციალ. რ., მათი სახეობების მიუხედავად, აგებულია ერთიან სოციალ. პრინციპებზე. იხ. აგრეთვე *სახელმწიფო*. *ვ. ლორია.*

**რესპუბლიკური კალენდარი**, რევოლუციური კალენდარი, საფრანგეთის დიდი რევოლუციის დროს ეროვნული კონვენტის დეკრეტით (1793 წ. 5 ოქტ.) შემოღებული კალენდარი. შეიმუშავა სახ. განათლების კომიტეტმა. რ. კ-ით გაუქმდა ქრისტ. წელთაღრიცხვა და დაიწყო ახ. ერა; წელიწადი იწყებოდა რესპუბლიკის გამოცხადების (1792 წ. 22 სექტ.) დღიდან. თვეებს შეეცვალათ სახელწოდებები. დღეებს ეწოდა რიგობითი რიცხვითი სახელები. რ. კ. მოქმედებდა 1806 წ. 1 იანვ-მდე; ნაპოლეონის იმპერიის პერიოდში შეიცვალა გრიგორიანული კალენდრით. პარიზის კომუნის დროს რ. კ. ერთხელ კიდევ აღადგინეს. იხ. აგრეთვე *კალენდარი*.

**რესპუბლიკური პარტია** აშშ-ისა (Republican Party, US), აშშ-ის მონოპოლისტური ბურჟუაზიის ორი მთავარი პარტიიდან ერთ-ერთი (*დემოკრატიულ პარტიასთან* ერთად). შეიქმნა 1854 ჩრდ.-აღმ. შტატების სამრეწვ.-სავაჭრო ბურჟ. და სხვ. სოც. ფენათა წარმომადგენლების (რ-ნიც გამოდიოდნენ სამხრ. მონათმფლობელური ოლიგარქიის პოლიტ. ბატონობის ლიკვიდაციის მოთხოვნით) კოალიციის ბაზაზე. რ. პ-ისა და დემოკრ. პარტიის ბრძოლა გამოხატავდა ანტაგონიზმს ჩრდილოეთის განვითარებად კაპიტალიზმსა და სამხრეთის მონათმფლობელურ სისტემას შორის. 1860 პრეზიდენტის არჩევნებში რ. პ-ის კანდიდატის ა. *ლინკოლნის* გამარჯვების შემდეგ მონათმფლობელური შტატები გამოეყვნენ ქვეყანას და აშშ-ში დაიწყო 1861—65 სამოქალაქო ომი, რ-იც სამხრ. შტატების დამარცხებით დასრულდა. სამოქალაქო ომის დამთავრებისა და სამხრეთის რეკონსტრუქციის შემდეგ რ. პ. (ისევე როგორც დემოკრ. პარტია) თანდათანობით მსხვილი კაპიტალ. პარტია გახდა. რ. პ. ხელისუფლების სათავეში იდგა 1861—85 პრეზიდენტები: ა. ლინკოლნი, ე. ჯონსონი, უ. გრანტი, რ. ბ. ჰეისი, ჯ. გარფილდი, ჩ. ა. ართური; 1889—93 პრეზიდენტი ბ. ჰარისონი; 1897—1913 პრეზიდენტები: უ. მაკ-კინლი, თ. რუზველტი, უ. ჰ. ტაფტი; 1921—33 პრეზიდენტები: უ. ჰარდინგი, კ. კულიჯი, ჰ. ჰუვერი; 1953—61 პრეზიდენტი დ. ეიზენჰაუერი; 1969-იდან პრეზიდენტები: რ. ნიქსონი, ჯ. ფორდი; 1981-იდან რ. რეიგანი. რ. პ-ის გავლენის ძირითადი სფეროებია: ქვეყნის ჩრდ.-აღმოსავლეთი, შუა დასავლეთი და დასავლეთი. II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ რ. პ-ის გავლენა სამხრ. შტატებშიც გაძლიერდა. რ. პ-ს არა ჰყავს მუდმივი წევრები, არა აქვს პროგრამა და წესდება. პარტიის ძირითადი დოკუმენტია წინასაარჩევნო პროგრამა, რ-შიც ზოგადად არის მოცემული პარტიის პოლიტ. კრედო. პროგრამას იღებენ პარტიის ეროვნ. ყრილობები, რ-ებსაც იწვევენ პრეზიდენტის ყოველი არჩევნების წინ. ყრილობებზე ირჩევენ აგრეთვე პარტიის კანდიდატებს აშშ-ის პრეზიდენტის და ვიცე-პრეზიდენტის პოსტზე. რ. პ-ის მიმდინარე საქმიანობას კოორდინაციას უწევს ეროვნ. კომიტეტი. მნიშვნელოვან როლს თამაშობენ აგრეთვე პარტიული ფრაქციები კონგრესში. პარტიის ლიდერი ჩვეულებრივ ან პრეზიდენტია, ანდა უკანასკნელ არჩევნებში წამოყენებული კანდიდატი ამ პოსტზე. ეროვნ. კომიტეტის შტაბ-ბინა ვაშინგტონშია.

*ლიტ.*: Goodman W., The two-party system in the United States, 2 ed., N. Y., 1960.

**რესტავრაცია** (გვიანდ. ლათ. restauratio — აღდგენა) არქიტექტურასა და ხელოვნებაში, ისტორიისა და კულტურის (არქიტ. ნაგებობათა, სახვითი და დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნ., არქეოლ. მონაპოვართა) დანგრეული, დაზიანებული ან დამახინჯებული ძეგლების გამაგრება და აღდგენა მათი ისტორიული და მხატვრული ღირებულების შესანარჩუნებლად (ზოგჯერ პირვანდელი სახის დასაბრუნებლად). რ. წარმოადგენს ისტორიისა და კულტურის ძეგლთა დაცვის შემადგენელ ნაწილს, რ-თვის საჭირო გამოკვლევები ხშირად ძირფესვიანად ცვლიან უკვე ჩამოყალიბებულ ისტ. განვითარების კონცეფციებს. არქიტ. ძეგლთა რ-ის ცდები ჯერ კიდევ ანტ. ეპოქიდან არის ცნობილი, მაგრამ XVIII—XIX სს. მიჯნაზე იგი მხოლოდ რემონტის სახისა იყო. რ-ის ზოგი საკითხი ნაწილობრივ დაამუშავა ე. ე. *ვიოლე-ლე-დიუკმა* და მიაღწია დადებით შედეგს (ნოტრ-დამის ტაძარი პარიზში, 1840-იანი—1850-იანი წწ.). რ-ის თეორიისა და პრაქტიკის განვითარებაზე დიდი ზეგავლენა იქონია ბერძენი არქიტექტორის ნ. ბალანოსის მიერ 1898—1917 წლებში ათენის აკროპოლისზე *პართენონის*, *ერექთეიონისა* და პროპილეების სარესტავრაციოდ ჩატარებულმა სამუშაოებმა. XIX—XX სს. მიჯნაზე ჩამოყალიბდა რ-ის მეცნ. თეორია, რ-იც ძირითადად არქიტ. ძეგლებს შეეხებოდა (იტალ. კ. ბოიტოსა და გ. ჯოვანონის, ბელგ. შ. ბიულსის, ფრანგი ლ. კლოკესა და პ. ლეონის, ავსტრ.-უნგრ. მ. დვორჟაკისა და ა. რიგლის, აგრეთვე სხვათა შრომები და მოსაზრებანი). თანამედროვე რ-ის მეთოდთაგან პრაქტიკულად მნიშვნელოვანია სამი: კონსერვაცია (ძეგლს უნარჩუნებენ იმ სახეს, რ-იც მას ჰქონდა სამუშაოთა დაწყებამდე), ანალიტიკური (არქეოლოგიური) მეთოდი. ჩამოყალიბდა ათენის აკროპოლისზე ჩატარებულ სამუშაოთა მიმდინარეობისას და აისახა იტალიაში რესტავრატორთა ქარტიაში (დამტკიცდა 1932 და წარმოადგენს ძირითად მეთოდურ სახელმძღვანელოს იტალ. სარესტავრაციო სამუშაოთა ჩასატარებლად). სსრკ-ში საფუძველი ჩაეყარა და სამუშაოებს პრაქტიკულად უხელმძღვანელა ი. გრაბარმა. სინთეზური მეთოდი, რ-იც ითვალისწინებს ძეგლის ერთიან რეკონსტრუქციას. ისტ. ძეგლთა არქიტ. და ტექ. სპეციალისტების II საერთაშ. კონგრესზე ვენეციაში (1964) დაამტკიცეს ანალიტიკური მეთოდის უმნიშვნელოვანესი პრინციპები. ყველა ახ. დამატებული ელემენტი უნდა გამოიყოს, ყველა მინაშენი შესრულდეს თანამედროვე სტილით, რ-ის დროს დასაშვებია ძეგლის გამაგრება, ტექ. და ფიზ.-ქიმ. მეთოდების უახლეს მიღწევათა გამოყენება. სარესტავრაციოდ შეიძლება სხვადასხვა სახის მასალის გამოყენება, ოღონდაც იგი გარეგნულად უნდა ეხამებოდეს ძეგლის ძირითად მასალას. ამავე დროს დაუშვებელია ყალბი მიბაძვა.





რესტავრაცია. სოფიის ტაძარი ნოვგოროდში (ჩრდილო-აღმოსავლეთის ხედი). ზემოთ — რესტავრაციამდე, დაზიანებულია 1944. ქვემოთ—რესტავრაციის შემდეგ. 1948.




რესორი. ნახ. 1. ავტომობილის უკანა ღერძის ფურცლოვანი რესორი: 1—ფურცელი; 2—ცალუღი; 3—საკიდარი.

ნახ. 2. რკინიგზის მოძრავი შემადგენლობის შერეული (კომბინირებული) საკიდარი.

სარესტავრაციო სამუშაოებს წინ უძღვის ძეგლის გულდასმითი და ყოველმხრივი გამოკვლევა: ნატურული (არქიტ. და საინჟინერო) და ისტ.-საარქივო ძიებანი. ნატურული კვლევისას დგინდება ძეგლის დაზიანების მიზეზები. თუ ძეგლს ემუქრება დანგრევა, უნდა ჩატარდეს საავარიო რემონტი. ძეგლის ისტ. და მხატვრულ ღირებულებას ადგენს სპეც. კომისია. შემდეგ ხდება ძეგლის არქეოლ. აზომვა და ფოტოფიქსაცია. ისტ.-საარქივო კვლევისას ხდება ძეგლის ირგვლივ არსებული პირდაპირი თუ არაპირდაპირი სახის ყოველგვარი მასალის შესწავლა. იმ ძეგლებისათვის, რ-ებიც შედარებით ახ. დანგრეულია და აქვთ დიდი ეროვნ. მნიშვნელობა, ზოგჯერ მიმართავენ სინთეზურ მეთოდს. ძვ. ნაწილები რაოდენობრივად უნდა სჭარბობდეს აღდგენილს, რ-ის მთელი პროცესი დაწვრილებით აღინუსხება დღიურებსა და ფოტოსურათებზე.





რესტავრაცია. წირქოლი. ეკლესია. VIII ს. ზემოთ — რესტავრაციამდე. ქვემოთ— რესტავრაციის შემდეგ. 1964. რესტავრატორი ლ. ხიმშიაშვილი.

სახვ. ხელოვნ. და მატერ. კულტ. ძეგლთა რ. მიზნად ისახავს დაუბრუნდეს მათ პირვანდელთან მიახლოებული მდგომარეობა და სახე. აქაც მიმართავენ კონსერვაციასა და რ-ს. თანამედროვე რ. იწყება სარესტავრაციო ძეგლის მასალისა და ტექნოლ., აგრეთვე მისი დაზიანების შესწავლით. ობიექტს იკვლევენ ქიმიურად, ოპტიკურად და ფიზიკურად, რ-ის პერიოდში ძეგლს ამაგრებენ მსგავსი (მაგ., ბათქაშს—კირხსნარით) ან მაღალი სიმტკიცის სინთეზური მასალებით. ასწორებენ ფერწერული ნამუშევრის საფუძველს, გრუნტისა და საღებავების ფენის; დეფორმირებულ ნაწილებს ან აღადგენენ ობიექტის ქიმიურად, ან სტრუქტურულად შეცვლილ ნაწილებს. მთლიანად ან ნაწილობრივ აშორებენ გვიანდ. დანამატებს (ქანდაკებას, დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნ. და დაზგური ფერწერის ძეგლებს). თუ ფერწერის გვიანდ. ფენები მხატვრული და ისტ. თვალსაზრისით მნიშვნელოვანია, მათ ფრთხილად ხსნიან და გადააქვთ ახ. გრუნტსა და საფუძველზე. დაღუპული ნაწილების აღდგენა ხდება იმ შემთხვევაში, თუ ამას მოითხოვს ძეგლის გადარჩენილი ნაწილების გამაგრება (ბათქაშის ქვედა ფენის აღდგენა მონუმ. ფერწერაში; ტილოსა და გრუნტის დაკარგული ნაწილების აღდგენა ფერწერაში). ქანდაკებაში აერთებენ და ამაგრებენ დაცილებულ ნაწილებს (ზოგჯერ საგანგებოდ გაკეთებულ კარკასზე). ფერწერული ნაწარმოებების დაღუპული ნაწილების თვითნებური რეკონსტრუქცია დაუშვებელია. სსრკ-ში ისტ. და კულტ. ძეგლების რ. საბჭ. ხელისუფლების პირველივე წლებიდან სახელმწ. დაწესებულებების კონტროლით ხორციელდება. 1918 მაისში ი. გრაბარის ინიციატივით შეიქმნა სრულიად რუს. სარესტავრაციო კომისია, რ-იც შემდეგ გადაკეთდა ცენტრ. სახელმწ. სარესტავრაციო სახელოსნოებად. 1948-იდან შეიქმნა რესპ. საოლქო და საქალაქო სარესტავრაციო სახელოსნოების ფართო ქსელი (ძირითადად არქიტ. ძეგლებისა), 1958 — კონსერვაციისა და რესტავრაციის საკავშ. ცენტრ. სამეცნ.-კვლ. ლაბორატორია. ჯერ კიდევ რევოლუციამდე სარესტავრაციო სახელოსნოები ჰქონდა ერმიტაჟს, ლენინგრ. რუს. მუზეუმს, ტრეტიაკოვის გალერეას, ისტ. მუზეუმს მოსკოვში და სხვ. განსაკუთრებით ფართოდ გაიშალა სარესტავრაციო მუშაობა დიდი სამამულო ომის (1941—45) შემდეგ, როცა აღადგინეს ნოვგოროდის, ფსკოვის, სუზდალის, ლენინგრ., მოსკ., ბალტიისპირეთის, შუა აზიისა და სხვ. არქიტ. ძეგლები. ამავე პერიოდში განხორციელდა სასახლე-პარკების ან ანსამბლთა რ. ლენინგრ. მიდამოებში — პავლოვსკში, პეტროდვორეცში, პუშკინში და სხვ. სხვადასხვა ქვეყნის რესტავრატორთა გამოცდილების გაზიარება ხორციელდება არქიტექტორებისა და ისტ. ძეგლთა ტექ. სპეციალისტების საერთაშ. კონგრესის მეშვეობით. საქართველოში 1949 შეიქმნა სპეც. სამეცნ.-სარესტავრაციო სახელოსნო (იხ. ტ. საქართველოს სსრ; გვ. 308, თ. *ისტორიის, კულტურისა და ბუნების ძეგლები*).

*ლიტ.*: Кудрявцев Е. В., Техника реставрации картин, М., 1948; Методика и практика сохранения памятников архитектуры. Сб., М., 1974; Михайловский Е. В., Реставрация памятников архитектуры (Развитие теоретических концепций), М., 1971; Marijnissen R. H., Degradation, conservation et restauration de l'œuvre d'art, v. 1—2, Brux., 1967; Viollet le Duc E. E., Restauration, წგნ.: Dictionnaire raisonné de l'architecture francaise du XI-e au XVI-e siècle, t. 8, P., 1866.

**რესტავრაცია საფრანგეთში,** XVIII ს. დამლევს საფრანგეთის დიდი რევოლუციის შედეგად დამხობილ ბურბონთა ხელმეორე მმართველობის პერიოდი. I რ. იყო 1814—15, II — 1815—30. მათ ყოფს ნაპოლეონ I-ის ე. წ. „*ასი დღე*". რ-ის რეჟიმი საბოლოოდ დაამხო *ივლისის რევოლუციამ 1830*.

**რესტანტები,** 1. ბალანსის შედგენის დროისათვის არსებული ვალები. 2. ჩაწოლილი საქონელი, ნაშთი.

**რესტიტუცია** (ლათ. restitutio — აღდგენა), 1. სამოქალაქო სამართალში — თავდაპირველი მდგომარეობის აღდგენა, ხელშეკრულების ბათილად აღიარებისას მხარეთა მიერ ყოველივე იმის უკანვე დაბრუნება, რაც მათ ხელშეკრულებით მიიღეს (იხ. *ბათილი გარიგება*). 2. საერთაშ. სამართალში — ერთი სახელმწიფოს მიერ მეორისათვის ომის დროს უკანონოდ მიტაცებული ქონების უკანვე დაბრუნება.

**რესტრეპო** (Restrepo) კარლოს ლიერას (დ 12. IV. 1908, ბოგოტა), კოლუმბიის სახელმწიფო და პოლიტიკური მოღვაწე. 1930 დაამთავრა ეროვნ. უნ-ტის სამართლის ფაკ-ტი. 1933—42 ეროვნ. კონგრესის დეპუტატთა კალატის წევრი. 1936—37 რესპ. გენ. ინსპექტორი. 1938 ფინანსთა მინისტრი. 1941-იდან ლიბერ. პარტიის ერთ-ერთი ლიდერი. 1942-იდან სენატორი. 1943 ფინანსთა მინისტრი. 1956 შექმნა ქვეყნის მეგობართა ეკონ. საზ-ბა. 1966—70 კოლუმბიის პრეზიდენტი იყო. წამოაყენა „ქვეყნის ეროვნული გარდაქმნების" პროგრამა. 1968 აღადგინა დიპლ. ურთიერთობა სსრ კავშირთან.

**რესტრიქცია** (გვიანდ. ლათ. restrictio — შეზღუდვა), წარმოების, რეალიზაციისა და ექსპორტის შეზღუდვა. იხ. აგრეთვე *საკრედიტო პოლიტიკა*.

**რესურსი** (ფრანგ. ressource — დამხმარე საშუალება) ტ ე ქ ნ ი კ უ რ ი, ტექნიკური მოწყობილობების (მანქანის, სისტემის) მუშაობის უნარი იმ ზღვრულ მდგომარეობამდე, რ-ის დროს მათი შემდგომი ექსპლუატაცია შეუძლებელია ან არასასურველი ეფექტურობის შემცირების, გაზრდილი საფრთხის გამო. რ. შეიძლება გამოისახოს წლებით, საათებით, კილომეტრებით, ჩართვის რიცხვით და სხვ. რ. სხვადასხვა სახისაა: სრული, რემონტამდელი, გამოყენებული, ნარჩენი, რემონტთშორისი. პირველ შემთხვევაში მოწყობილობის მუშაობის უნარი განისაზღვრება სამსახურის მთელი ვადის განმავლობაში ექსპლუატაციის ბოლომდე, მეორე შემთხვევაში — ექსპლუატაციის დაწყებიდან აღდგენადი ნაკეთობის რემონტამდე; გამოყენებული რ. ნებისმიერი ნაკეთობის ექსპლუატაციის დასაწყისიდან ან აღდგენილი ნაკეთობის წინა კაპიტ. რემონტიდან დროის განსაზღვრულ მომენტამდე; ნარჩენი—დროის განსახილველი მომენტიდან არააღდგენადი ნაკეთობის მტყუნებამდე ან აღდგენადი ნაკეთობის კაპიტ. რემონტამდე; რემონტთშორისი აღდგენადი ნაკეთობის რემონტებს შორის.

**რეტაბლო** (ესპ. retablo<ლათ. retro— უკან და tabula — ფიცარი), ესპანეთისა და ლათინური ამერიკის ქვეყნების XV—XVIII სს. ეკლესიებისათვის დამახასიათებელი დიდი ზომის (ზოგჯერ 20 *მ*-მდე და მეტი) ხატი, რ-იც მოთავსებულია საკურთხევლის უკან. მისი ზედა კიდე ხშირად ჭერს სწვდება, რ. შედგება არქიტ. ჩარჩოსაგან, ფიგურული და ორნამენტული ქანდაკებისაგან, ხშირად რ-ზე ფერწერული გამოსახულებებიც არის. ძირითადი მასალაა ხე, ალებასტრი და მარმარილო.

**რეტარდაცია** (ლათ. retardatio — შენელება, შეყოვნება), სტილისტიკური ხერხი მოქმედების განვითარების შენელებისა, რასაც იწვევს თხრობაში სიუჟეტგარეშე ეპიზოდების ჩართვა, ლირ. გადახვევები, დამატებითი პერსონაჟების შემოყვანა, ბუნების სურათების აღწერა, პოლემიკური, ფილოს. მსჯელობა, სენტენცია-შეგონების გამოყენება, მკითხველის თუ მაყურებლისადმი მიმართვა და ა. შ. რ. გამოიყენება როგორც ეპიკურ, ისე დრამ. ჟანრებში. ხშირად გვხვდება იგი დეტექტურ და სათავგადასავლო ხასიათის ლიტ-რაში, ფოლკლორში. *გ. ლომიძე.*

**რეტიკულოპერიტონიტი,** მცოხნავ ცხოველთა ბადურას კედლის ანთება, რ-იც პერიტონეუმზე ვრცელდება. იწვევს ბადურაში საკვებთან ერთად მოხვედრილი მახვილი საგნები. ბადურას შეკუმშვის ზეგავლენით იხვრიტება მისი კედელი, ზიანდება პერიტონეუმის ფურცლები, ზოგჯერ მოსაზღვრე ორგანოები (დიაფრაგმა, გული, ფილტვები, ღვიძლი და სხვ.), რასაც მოსდევს მათი ანთება. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: საკვების, მდელოს და საძოვრების გაწმენდა ლითონის საგნებისგან.

**რეტიკულურ-ენდოთელური სისტემა,** რეს, მ ა კ რ ო ფ ა გ უ ლ ი  ს ი ს ტ ე მ ა, *მაკროფაგების*, ე. ი. ისეთი უჯრედების ერთობლიობა, რ-თაც აქვთ ორგანიზმში მოხვედრილი მიკროორგანიზმების, უცხო ნაწილაკებისა და თვით დაშლილი უჯრედების შეტაცების, შთანთქმის, დაგროვებისა და მონელების, ე. ი. ფაგოციტოზის უნარი (შდრ. *მიკროფაგები*). რეს-ს შეადგენენ რეტიკულური ქსოვილის, ფაშარი შემაერთებელი ქსოვილისა და სისხლის უჯრედების ნაწილი (რეტიკულოციტები, ჰისტიოციტები, მონოციტები), *ღვიძლის, თირკმელზედა ჯირკვლის, ჰიპოფიზისა* და ზოგი სხვა ორგანოების კაპილარების კედლების (ენდოთელიუმის) უჯრედები. რეს-ის უჯრედები აქტიურად მონაწილეობენ ნივთიერებათა ცვლაში, ანთების დროს გარდაიქმნებიან ე. წ. პოლიბლასტებად, რ-ებიც წმენდენ ანთების კერას და, შესაძლოა, მონაწილეობენ ახ. ქსოვილის წარმოქმნაში, ამჟღავნებენ ახლო ნათესაობას სისხლის უჯრედებთან. თუმცა რეს-ის უჯრედები მორფოლოგიურად და ტერიტორიულად განცალკევებულია, ისინი მაინც ზემოქმედებაზე ერთობლივ პასუხობენ ერთნაირი ზოგადი თუ ადგილ. თავდაცვითი რეაქციებით და ამიტომაც შეადგენენ ერთიან ფუნქციურ თავდაცვის სისტემას, რ-საც ი. მეჩნიკოვმა უწოდა მაკროფაგული სისტემა, ლ. აშოფმა კი—რეს. *ლ. ნათაძე.*

**რეტიკულური ფორმაცია** (ლათ. reticulum — ბადე, formatio — წარმონაქმნი), ტვინის ღეროვანი ნაწილის ცენტრალურ განყოფილებებში (შუამდებარე და შუა ტვინი, მხედველობის ბორცვები) განლაგებული ნერვული სტრუქტურების ერთობლიობა. რ. ფ. მორფოლოგიურად და ფუნქციურად დაკავშირებულია *ზურგის ტვინთან, ნათხემთან, ლიმბურ სისტემასთან* და *თავის ტვინის დიდი ნახევარსფეროების ქერქთან*. რ. ფ-ის ფარგლებში ხორციელდება აფერენტული და ეფერენტული იმპულსების ურთიერთქმედება. რ. ფ-ის ჩაკეტილ ნერვულ წრეებში შესაძლებელია იმპულსების ცირკულაციაც. რ. ფ-ში განარჩევენ უბნებს, რ-ებიც ზურგის ტვინის მოძრაობითი რეაქციების შეკავებას ან გაადვილებას იწვევენ. ტვინის ღე-

როს სხვადასხვა ნაწილის გაღიზიანების გავლენა ზურგის ტვინის რეფლექსებზე პირველად 1862 აღნიშნა ი. *სეჩენოვმა*. 1944—46 ამერ. ნეიროფიზიოლოგმა ჰ. მეგოუნმა გამოავლინა, რომ მოგრძო ტვინის რ. ფ-ს სხვადასხვა უბნის გაღიზიანება ააგზნებს ან აკავებს ზურგის ტვინის მოტორულ რეაქციებს. მოგრძო ტვინის რ. ფ-ის მედიალური ნაწილის ელექტრული გაღიზიანება დანარკოზებულ ან დეცერებრირებულ კატებსა და მაიმუნებში იწვევს როგორც რეფლექსური, ისე თავის ტვინის ქერქის მოტორული უბნების გაღიზიანებით გამოწვეული მოძრაობების მთლიანად გაქრობას. მოგრძო ტვინის რ. ფ-ის ლატერალური უბნების გაღიზიანებას კი ზურგის ტვინის მოძრაობითი რეაქციების გაადვილება მოჰყვება. რ. ფ-მ შეიძლება იმოქმედოს ზურგის ტვინის სხვადასხვა წარმონაქმნზე, მაგ., ალფა-მოტონეირონებზე. რ. ფ-ის შემაკავებელი უბნების გაღიზიანებისას მოტონეირონების პასუხის ლატენტური პერიოდის გაზრდა გვაფიქრებინებს, რომ რეტიკულური სტრუქტურების შემაკავებელი გავლენა ზურგის ტვინზე ხორციელდება ჩართული ნეირონების, შესაძლებელია რენშოუს უჯრედების, მეშვეობით. დადგენილია, რომ რ. ფ. მოქმედებს ზურგის ტვინის გამა-მოტონეირონებზეც, რ-თა აქსონები მიემართებიან ე. წ. ინტრაფუზალურ კუნთოვან ბოჭკოებთან.

რ. ფ-ის სხვადასხვა უბანი (მოგრძო ტვინიდან შუამდებარე ტვინამდე) გენერალიზებულ ამგზნებ გავლენას ახდენს თავის ტვინის ქერქზე, ე. ი. ააგზნებს დიდი ნახევარსფეროების ქერქის ყველა უბანს. 1949 იტალ. ფიზიოლოგმა ჯ. მორუციმ და ჰ. მეგოუნმა დაადგინეს, რომ ტვინის ღეროს რ. ფ-ის გაღიზიანებისას ძილისათვის დამახასიათებელი ნელი სინქრონული მაღალი ამპლიტუდის ტალღები იცვლება ღვიძილისათვის დამახასიათებელი მცირეამპლიტუდიანი, მაღალი სიხშირის ტალღებით, რასაც სდევს ცხოველის გარემოცვიების გარეგანი გამოვლინება. რ. ფ. ანატომიურად მჭიდროდ არის დაკავშირებული კლასიკური გამტარი გზების სისტემებთან და მისი აგზნება ხორციელდება ექსტერო- და ინტეროცეპტული აფერენტული (მგრძნობიარე) სისტემებით. ამის გამო მკვლევრების ნაწილი რ. ფ-ს მიიჩნევს ტვინის არასპეციფ. სისტემად. მაგრამ ზოგიერთი ქიმ. პრეპარატი შერჩევითად მოქმედებს რ. ფ-ის მონაწილეობით მიმდინარე რეაქციებზე, რაც მეცნიერების აზრით რ. ფ-ის აღმავალი გავლენის სპეციფიკურობაზე მიუთითებს.

რ. ფ-ის აქტიობის გარკვეული დონის შენარჩუნებაში მნიშვნელოვან როლს თამაშობს სისხლთან ერთად ცირკულაციაში მყოფი ჰუმორული ფაქტორები: კატექოლამინები, ნახშირორჟანგი, ქოლინერგული ნივთიერებანი და სხვ. ამ ფაქტორების მოქმედებით რ. ფ. ჩაირთვება ზოგიერთი ვეგეტატიური ფუნქციის რეგულირებაში. დიდი ტვინის ნახევარსფეროების ქერქს, რ-იც რ. ფ-ის ტონურ გამააქტიურებელ გავლენას განიცდის, შეუძლია აქტიურად შეცვალოს რეტიკულური წარმონაქმნების ფუნქციური მდგომარეობა, ე. ი. კონტროლი გაუწიოს რ. ფ-ის ყოველგვარ მოქმედებას.

*ლიტ.*: Анохин П. К., Биология и нейрофизиология условного рефлекса, М., 1968; Бродал А., Ретикулярная формация мозгового ствола, пер. с англ., М., 1960; Мэгун Г., Бодрствующий мозг, пер. с англ., 2 изд., М., 1965; Moruzzi G., Magoun H. W., Brain stem reticular formation and activation of EEG, წგ.: Electroencephalography and clinical neurophysiology, v. 1, Boston, 1949.

*გ. მაჭავარიანი.*

**რეტიკულური ქსოვილი,** ცხოველური ორგანიზმების შემაერთებელი ქსოვილი, რ-იც უმთავრესად სისხლის წარმომქმნელი ორგანოების— ძვლის წითელი ტვინის, ლიმფური კვანძების, ელენთის ძირითად მასას ქმნის. რ. ქ-ს შეადგენენ ე. წ. რეტიკულური უჯრედები ანუ რეტიკულოციტები, რ-ებიც ქმნიან ბადეს. მათ ზედაპირზე დახლართულია ნაზი რეტიკულური ბოჭკოები, რ-ებიც რ. ქ-ის უჯრედშორის ნივთიერებას შეადგენენ. რ. ქ-ის უჯრედების ნაწილი ინტენსიურად მრავლდება და, ამრიგად, თვით რ. ქ-ის, აგრეთვე სისხლისა და შემაერთებელი ქსოვილის სხვა სახეების ახ. უჯრედების წარმოქმნას ემსახურება, ნაწილს კი ფაგოციტოზის უნარი და, შესაბამისად, დაცვითი ფუნქცია აქვს, რის გამოც რ. ქ. რეტიკულურ-ენდოთელური სისტემის უმნიშვნელოვანესი შემადგენელი ნაწილია. *ლ. ნათაძე.*

**რეტიკუსი** (Rhäticus) (ნამდვ. სახელი გეორგ იოახიმ ფონ ლაუხენი, Lauchen) [16. II. 1514, ფელდკირხი, ფორარლბერგი, ავსტრია, — 4. XII. 1576, კაშაუ (კოშიცე)], გერმანელი ასტრონომი და მათემატიკოსი. ნ. *კოპერნიკის* მოწაფე და მიმდევარი. 1537—42 ვიტენბერგის უნ-ტის პროფესორი. 1539—41 ფრომბორკში შეისწავლა და მოკლედ გადმოსცა კოპერნიკის ტრაქტატი „ციურ სფეროთა გარემოქცევის შესახებ" და დაითანხმა კოპერნიკი მის გამოქვეყნებაზე. მუშაობდა ტრიგონომ. ფუნქციების ცხრილების შედგენაზე (გამოსცა 1551). მისი სიკვდილის შემდეგ გამოსცეს (1596) დაუმთავრებელი ათნიშნა ცხრილები.

*ლიტ.*: Берри А., Краткая история астрономии, пер. с англ., 2 изд., М.—Л., 1946.

**რეტინა,** თვალის ერთ-ერთი გარსი. იხ. ბადურა.

**რეტინიტი** (<გვიანდ. ლათ. retina — ბადისებრი გარსი), თვალის ბადურა გარსის ანთება (უმეტესად ორმხრივი), რ-იც ვითარდება ბადურას სისხლძარღვებში ჩირქოვანი ინფექციის მოხვედრისას *სეფსისის*, ორგანიზმში ჩირქოვანი კერის არსებობის, ტუბერკულოზის, სხვა ინფექციური დაავადების, ინტოქსიკაციის დროს ჩვეულებრივ დაერთვის სისხლძარღვოვანი გარსის ანთება (ე. წ. ქორიორეტინიტი). ახასიათებს სკოტომების (მხედველობის ველში კეროვანი ამოვარდნა) გაჩენა, რ-ებიც თვალის ფსკერზე ანთებით ფოკუსს შეესაბამება. დაუმთავრებელი ან არასწორი მკურნალობისას რჩება მხედველობის მყარი დაქვეითება. მკურნალობა რ-ის გამომწვევ მიზეზზეა დამოკიდებული.

**რეტის ალპები** (იტალ. Alpi Retiche, გერმ. Rätische Alpen), ალპების ნაწილი იტალიაში, შვეიცარიასა და ავსტრიაში, შპლიუგენისა და რეზიის უღელტეხილებს შორის. სიგრძე 140 *კმ*. უმთავრესად აგებულია კირქვებით, მერგელებით, დოლომიტებითა და კრისტ. ქანებით. ჭარბობს ალპ. რელიეფი. 800 *მ* სიმაღლემდე შემოსილია ფართოფოთლოვანი ტყით, 2250 *მ*-მდე — შერეული და წიწვოვანი ტყით, 2700 *მ*-მდე სუბალპ. და ალპ. მდელოები და ბუჩქნარია, უფრო მაღლა — მუდმივი თოვლი და მყინვარები. ტურიზმი, ალპინიზმი.

**რეტიფ დე ლა ბრეტონი** (Rétif ან Restif de La Bretonne) ნიკოლა (22. XI. 1734, სასი, იონის დეპარტ., — 3. II. 1806, პარიზი), ფრანგი მწერალი. მის რომანებში უმთავრესად დაპირისპირებულია სოფლური, მშვიდი ცხოვრება და ქალაქის დამღუპველი გარემო („ფანშეტის ფეხი", 1769; „გარყვნილი გლეხი ანუ ქალაქის ხიფათები", 1775; აგრეთვე უტოპიური რომანი „სამხრეთული აღმოჩენა", 1781). მნიშვნელოვანია რომანების სერია „უცნაური იდეები" (1769—89): „პორნოგრაფი" (1769), „ედუკოგრაფი" (1770), „ტესმოგრაფი" (1789) და სხვ. მას ეკუთვნის აგრეთვე ავტობიოგრ. რომანი „ბატონი ნიკოლა ანუ მხილებული გული ადამიანისა" (1794—97); ნოველების მრავალტომიანი სერია „თანამედროვე ქალები..." (ტ. 1—42, 1780—85), რ-საც ენათესავება ნარკვევების სერია „ფრანგი ქალები" (1786) და „პარიზელი ქალები" (1787); ეპოქის სურათს წარმოგვიდგენს ნარკვევების კრებ. „პარიზული ღამეები ანუ ღამეული მაყურებელი" (1788—94). მისი ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ნაწარმოებია აგრეთვე „მამაჩემის ცხოვრება" (1779). რ-ის შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა XIX ს. რეალისტური ლიტ-რის განვითარებაზე.

**რეტორომანელები,** რეტორომანულ ენებზე მოლაპარაკე ხალხთა ჯგუფი. მათ განეკუთვნებიან შვეიცარიაში, გრაუბიუნდენის კანტონში მცხ. რომანშები (რუმანშები) და ლადინები, ჩრდ. იტალიაში მცხ. ლადინები, აგრეთვე იტალიაში, უდინეს პროვინციაში მცხ. ფრიულები. საერთო რაოდ. 385 ათ. კაცი (1978, შეფასება). შვეიც. რეტორომანული ენა 1938 გამოცხადდა შვეიც. მე-4 ეროვნულ ენად (გერმ., ფრანგ. და იტალ. ერთად). რ. თანდათანობით ასიმილაციას განიცდიან გარემომცველ ხალხებთან (ლადინები და რომანშები — იტალიელებთან და შვეიც. გერმანელებთან, ფრიულები — იტალიელებთან).

**რეტორომანული ენები,** რომანულ ენათა ქვეჯგუფის სახელწოდება. გავრცელებულია შვეიცარიაში (გრაუბიუნდენის კანტონში) და ჩრდ. იტალიაში. რ. ე. ხასიათდება ერთგვარი არქაულობით და წარმოადგენს რელიქტურ ზონას დას. და აღმ. რომანულ ენათა შორის. რ. ე-ზე ლაპარაკობს 400 ათ-მდე კაცი.

**რეტორსია** (გვიანდ. ლათ. retorsio — უკუმოქმედება), საერთაშორისო სამართალში ერთი სახელმწიფოს მოქმედება მეორე სახელმწიფოს უსამართლო, არამეგობრული მოქმედების საპასუხოდ. რეპრესალიისაგან განსხვავებით, რ. პასუხია სხვა სახელმწიფოს კანონიერ მოქმედებაზე, რ-იც თუმცა მოცემული სახელმწიფოს ტერიტ. იურისდიქციით (მაგ., საბაჟო გადასახადის გადიდება) შემოიფარგლება, მაგრამ მაინც ავიწროებს სხვა სახელმწიფოს ინტერესებს. რ. სხვადასხვა ფორმით ვლინდება (სხვა სახელმწიფოში საქონლის შესყიდვის შემცირება, მისი მოქალაქეებისათვის თავის ტერიტორიაზე შესვლის აკრძალვა და ა. შ.). რ. დროებითი ღონისძიება უნდა იყოს და უნდა შეწყდეს დისკრიმინაციული აქტების გაუქმებისთანავე, თანამედროვე საერთაშ. სამართ. მიხედვით, რ-ის გამოყენება შეიძლება მხოლოდ მას შემდეგ, რაც ამოიწურება დავის გადაწყვეტის უფრო მსუბუქი ფორმები.

**რეტრანსლატორი** აქტიური, მიმღებ-გადამცემი რადიოტექნიკური მოწყობილობა, რ-საც აყენებენ *რადიოკავშირის* ხაზის შუალედ პუნქტებში მისაღები სიგ-




რეტიკულური ფორმაცია. კატის ტვინის სქემატური სურათი, რომელზეც აღნიშნულია რეტიკულური ფორმაციის გამაადვილებელი (5) და შემაკავებელი (4) ზონები, გარდა ამისა კავშირები, რომლებიც მიემართება რეტიკულურ ფორმაციასთან თავის ტვინის ქერქიდან (1), წინაბაზალური ბირთვებიდან (2), ნათხემიდან (3) და ვესტიბულური ბირთვებიდან (6) (ნაჩვენებია ისრებით).



რეტიკულური ფორმაცია. მაიმუნის ტვინი (გვერდიდან). ნაჩვენებია ტვინის ღეროს შუა ნაწილის აღმავალი რეტიკულური ფორმაცია, რომელიც ფართოდ პროეცირდება თავის ტვინის ქერქის სხვადასხვა უბანში (ნაჩვენებია ისრებით).

ნალების გაძლიერებისა და შემდგომი გადაცემის მიზნით. შუალედი პუნქტის დანიშნულებას ასრულებს როგორც მოძრავი (მაგ., კავშირგაბმ. თანამგზავრი), ისე უძრავი (მაგ., *რადიორელეური კავშირგაბმულობის* ხაზის კოშკი) ობიექტი. რ. შედგება ანტენის, რადიომიმღების, რადიოგადამცემის, დისტანციური მართვის მოწყობილობისა და ელექტრული კვების წყაროსაგან. პასიური რ-გან განსხვავებით აქტ. რ-ს შეუძლია მოემსახუროს შეზღუდული რაოდენობის ხაზების მქონე კავშირგაბმ. ქსელს. რ-ს ხშირად აპარატურის ავტომ. ჩართვის სარეზერვო კომპლექსი აქვს. იხ. აგრეთვე *კოსმოსური კავშირი*.

**რეტრანსლატორი** პ ა ს ი უ რ ი, გარკვეული ფორმის მექანიკური კონსტრუქციის სახის მოწყობილობა, ხელოვნურად შექმნილი ელექტროგამტარი გარემო ან ციური სხეული, რ-ებსაც რადიოტალღების ენერგიის გაბნევა ან მიმართული არეკვლა შეუძლიათ. რ-ებს იყენებენ *რადიოკავშირის* ხაზის შუალედ პუნქტებად. *რადიორელეური კავშირგაბმულობის* ხაზებზე პასიურ რ-ად გამოყენებულია ბრტყელი ამრეკლები და ანტენური სისტემები (*სარკიანი ანტენები*), *კოსმოსურ კავშირში* — კავშირგაბმ. პასიური თანამგზავრები (მაგ., აშშ-ის „ექო-2“), ნემსების სარტყლები, ლითონის ორთქლის ხელოვნური ღრუბლები, მთვარის ზედაპირი და სხვ. აქტ. რ-გან განსხვავებით პასიურ რ-ს შეუძლია მოემსახუროს განუსაზღვრელი რაოდენობის ხაზების მქონე კავშირგაბმ. ქსელს.

**რეტროაქტიური შეკავება** (ლათ. retro — უკან და activus — მოქმედი), დავიწყების ერთ-ერთი მიზეზი, რ-ის დროსაც ახალი მასალის დასწავლა აძნელებს უკვე დასწავლილის აღდგენას. რ. შ. პირველად ექსპერიმენტულად გამოიკვლიეს გერმ. ფსიქოლოგებმა გ. მიულერმა და ა. პილცეკერმა (1900). ამერ. ფსიქოლოგის დე კამპის (1915) შემდეგ რ. შ-ის შესწავლა უაღრესად პოპულარული გახდა. რ. შ-ის ბუნება ბოლომდე გარკვეული არ არის. როგორც დიაგნოსტიკურ ხერხს, იყენებენ ტვინის ლოკალური დაზიანების კლინიკასა და ფსიქოლოგიაში.

**რეტროპინაკოლინური გადაჯგუფება,** მოლეკულის ნახშირბადული ჩონჩხის შეცვლა ზოგიერთი სპირტის დეჰიდრატაციისას. იხ. *პინაკოლინური გადაჯგუფება*.

**რეტროსპექცია** (ლათ. retro — უკან და specio — ვიხედები), წარსულ მოვლენათა მიმოხილვა, წარსულისაკენ მიბრუნება.

**რეუტილიზაცია** (*რე...* და *უტილიზაცია*) (ბოტან.), მცენარეების ფესვთა სისტემის მიერ შთანთქმული მინერალური ნივთიერებების განმეორებითი, ზოგჯერ მრავალჯერადი გამოყენება. მცენარეში მუდმივად მიმდინარეობს ნივთიერებათა გადანაწილება ზრდასრულიდან ახალგაზრდა ორგანოებისაკენ, სადაც მათი ხელახალი ასიმილაცია ხდება. განსაკუთრებით ძლიერია ფოთლებში დაგროვილი მინერ. ნივთიერებების რ. თესლებისა და ნაყოფების მომწიფებისას. ფოთოლცვენის პერიოდში მინერ. ნივთიერებათა ნაწილი გადადის ფოთლებიდან ღეროსა და ფესვებში; გაზაფხულზე კი მცენარე ამ ნივთიერებებს ისევ მოიხმარს ახალგაზრდა ყლორტების ზრდისათვის. *ნ. ნემსაძე.*


ო. რეუტოვი.

**რეუტოვი** ოლეგ ალექსანდრეს ძე (დ. 5. IX. 1920, ქ. მაკეევკა, დონეცკის ოლქი), საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1964). სკკპ წევრი 1942-იდან. 1941 დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტი. 1957-იდან აქვე განაგებს ორგ. ქიმ. თეორ. პრობლემათა ლაბორატორიას და ორგ. ქიმიაში იზოტოპების გამოყენების ლაბორატორიას სსრკ მეცნ. აკად. ელემენტორგ. ნაერთთა ინ-ტში. გაერთიანებული ერების ორგანიზაციაში ქიმ. და ბიოლ. ომის საკითხებში სსრკ-ის ექსპერტი (1969-იდან). მშვიდობის დაცვის საბჭ. კომიტეტის თავ-რის მოადგილე (1974). რ-ის ძირითადი შრომები ეძღვნება ფიზ. და ორგ. ქიმიას, მოლეკულურ გადაჯგუფებებს და სხვ. ლენინური პრემია (1984). დაჯილდოებულია 5 ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Теоретические проблемы органической химии, М., 1956.

*ლიტ.*: О. А. Реутов, М., 1970 (Материалы к биобиблиографии ученых СССР. Серия химических наук, в. 43).

**რეუტოვი,** ქალაქი (1940-იდან) რსფსრ მოსკოვის ოლქში. რკინიგზის სადგური, მოსკოვიდან 14 *კმ*. 65ათ. მცხ. (1983). ბამბასართავი, საქსოვი, სათამაშოების ფ-კები, საპროთეზო-ორთოპედიული ქ-ნა.

**რეფაქცია** (<ფრანგ. réfaction — ფასჩამოკლება), ფასჩამოკლება ხელშეკრულებით გათვალისწინებულ ხარისხზე დაბალი ხარისხის საქონლის მიწოდების შემთხვევაში. ყველაზე მეტად გავრცელებულია საგარეო-სავაჭრო გარიგებაში.

**რეფერატი** (<ლათ. refero — ვაუწყებ, მოვახსენებ), 1. მეცნიერული ნაშრომის, მოძღვრების, პრობლემის შინაარსის წერილობითი ან ზეპირი გადმოცემა. 2. მოხსენება, რ-შიც მოცემულია რაიმე საკითხის შესახებ არსებული ლიტ-რის მიმოხილვა.

**რეფერატული ჟურნალი,** პერიოდული გამოცემა; აქვეყნებს სამეცნ. შრომების *რეფერატებს* და ბიბლიოგრაფიულ აღწერილობებს საცნობარო-საძიებო აპარატთან [სარჩევი, გამოცემის რუბრიკაცია, დამხმარე საძიებლები, სიგლი (პირობითი აღნიშვნები, აბრევიატურა)] ერთად. რ. ჟ-ის მეშვეობით შესაძლებელია მიმდინარე და რეტროსპექტული ძიება მსოფლიო სამეცნ.-ტექ. ლიტ-რის ყველა დარგში. რ. ჟ. ხელს უწყობს მეცნიერების ერთიანობას, სამეცნ.-ტექ. ტერმინოლოგიის მოწესრიგებას, ნაწილობრივ აღკვეთს საინფორმაციო ბარიერებს, ამუშავებს მეცნ. პრაგმატიკულ კლასიფიკაციას და რუბრიკაციას.

70-იანი წწ. დასაწყისში ჩამოყალიბდა რ. ჟ-ში მასალის დაკომპლექტების 3 ძირითადი ფორმა: კრებსითი ტომი (ეძღვნება მეცნ. ან ტექ. მთელ დარგს); გამოშვება, რ-იც შედის კრებსით ტომში (ეძღვნება მეცნ. ან ტექ. ქვედარგს ან ცალკეულ პრობლემებს); ცალკე გამოშვება (შეიცავს მასალებს, რ-ებსაც აქვს ან დარგთაშორისი, ან დამოუკიდებელი მნიშვნელობა). რ. ჟ. სხვადასხვა პერიოდულობით გამოდის: წელიწადში 6-, 12-, 24-ჯერ და სხვ.

რ. ჟ-ის საცნობარო-საძიებო აპარატის მთავარი შემადგენელი ნაწილია დამხმარე საძიებლები, რ-ებიც იყოფა რამდენიმე სახეობად: საგნობრივი, საავტორო, საფორმულო, საპატენტო, გეოგრ. და სხვ.

სსრკ-ში რ. ჟ-ის გამოცემას კოორდინაციას უკეთებს სახელმწიფო, გამოშვებას უზრუნველყოფს ინფორმაციის სამეცნ.-კვლ. ინ-ტები. წელიწადში გამოდის 30-მდე კრებსითი ტომი, 200-მდე გამოშვება, რომელთაგან 150 შედის კრებსით ტომებში.

რეფერატული ინფორმაცია პირველად XVII—XVIII სს-ში გაჩნდა დას. ევრ. სამეცნ. ჟურნალების ფურცლებზე. რუსეთში რეფერირების ცენტრი გახდა პეტერბ. მეცნ. აკადემია. პირველი რუს. რ. ჟ. იყო „Краткое описание комментариев Академии наук“ (1728). XX ს-ში გაფართოვდა რეფერატული სამსახურის ტერიტ. და ენობრივი საზღვრები. პირველი საბჭ. რ. ჟ. იყო „Сообщение о научно-технических работах в Республике“ (1920—32).

საერთაშ. სამეცნ.-ტექ. ურთიერთობათა ზრდასთან ერთად იზრდება რ. ჟ-ების გამოცემათა რაოდენობა, ფართოვდება თემატიკა, იხვეწება რეფერირების მეთოდიკა. 1984 მსოფლიოში გამოდიოდა 1,5 ათ. რ. ჟ. მეცნ. და ტექ. სხვადასხვა დარგში, ქვედარგში ან ცალკეულ პრობლემებზე.

**რეფერენდუმი** (ლათ. referendum — შესატყობინებელი), საყოველთაო-სახალხო კენჭისყრა ამა თუ იმ დიდმნიშვნელოვანი სახელმწიფო (საკანონმდებლო ან სხვ.) საკითხის გადასაწყვეტად. მასში მონაწილეობა შეუძლია ყველას, ვისაც სარჩევნო უფლება აქვს. კენჭისყრა ხდება რ-ის ბიულეტენში დასმულ კითხვებზე დადებითი ან უარყოფითი პასუხის გაცემით. რ. უშუალო დემოკრატიის ძირითადი ფორმაა და საკითხს საბოლოოდ წყვეტს. რ-ის პირობები და მოწყობის წესი დადგენილია კონსტიტუციით ან სხვა კანონით. რ. შეიძლება იყოს ს ა ვ ა ლ დ ე ბ უ ლ ო, როცა კანონმდებლობაში წინასწარაა გათვალისწინებული ამა თუ იმ საკითხის გადაწყვეტა მარტოოდენ რ-ის მეშვეობით, და ფ ა კ უ ლ ტ ა ტ უ რ ი, როცა რ. ეწყობა საარჩევნო უფლების მქონე მოქალაქეთა ან საკანონმდებლო ორგანოს დეპუტატთა განსაზღვრული ნაწილის ანდა სახელმწიფოს მეთაურის მოთხოვნით (რ-ის ინიციატივის უფლებასაც კანონი ადგენს). რ-ის მოწყობას ითვალისწინებს სსრკ კონსტიტუცია (მმ. 5, 108, 115), კერძოდ სსრკ კანონების მისაღებად, სსრკ უმაღლესი საბჭოს კავშირის საბჭოსა და ეროვნებათა საბჭოს შორის უთანხმოების შემთხვევაში. *გ. ჟვანია.*

**რეფერენც-ელიფსოიდი,** იხ. *სფ. გეოდეზია.*

**რეფლექსი** (ლათ. reflexus — არეკვლილი, უკან დაბრუნებული), ორგანიზმის კანონზომიერი რეაქცია გარე სამყაროსა და შინაგანი გარემოს ცვლილებაზე, რ-იც ხორციელდება რეცეპტორების გაღიზიანების საპასუხოდ ცენტრალური ნერვული სისტემის საშუალებით. რ. გამოიხატება ორგანოებისა და მთლიანად ორგანიზმის რომელიმე მოქმედების წარმოქმნასა ან შეწყვეტაში: კუნთის შეკუმშვასა ან მოდუნებაში, ჯირკვლის სეკრეციაში ან სეკრეციის შეწყვეტაში, სისხლის ძარღვების შევიწროებასა ან გაფართოებაში და ა. შ. რ-ის ბიოლ. მნიშვნელობა მდგომარეობს ცალკეული ორგანოების მუშაობის რეგულაციასა და ფუნქციურ ურთიერთქმედებაში, რაც ორგანიზმის შინაგანი გარემოს შეფარდებითი მუდმივობის შენარჩუნებას (ჰომეოსტაზი) და ცვალებად გარემოში ორგანიზმის უკეთ შეგუებას განაპირობებს.

პირველი ცნობები რ-ის შესახებ ეკუთვნის *დეკარტს* (XVII ს. I ნახ.). დეკარტის მიხედვით გრძნობის ორგანოებზე გამღიზიანებლის მოქმედება პერიფერიული ნერვებით გადაეცემა ტვინში მოთავსებულ „ცხოველურ სულებს“, რ-ებიც ნერვების გზით ჩადიან კუნთებში და მათ შეკუმშვას იწვევენ. ნებისმიერი მოძრაობები კი დამოკიდებულია სხეულში სულის არსებობაზე, რ-ის ადგილსამყოფელი თავის ტვინის ზედა დანამატში — ეპიფიზშია. XVIII ს. ანატომებისა და ფიზიოლოგების გამოკვლევების შედეგად (ა. ჰალერი, ი. პროხასკა და სხვ.) დეკარტის მოძღვრება განთავისუფლდა მეტაფიზ. ტერმინოლოგიისა და მექანიზმისაგან. რ-ის შესახებ მოძღვრების განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი მიუძღვით ჩ. ბელსა და ფ. მაჟანდის, რ-თა თანახმადაც, ყველა მგრძნობიარე (აფერენტული) ბოჭკო ზურგის ტვინში შედის უკანა ფესვებით, ხოლო მამოძრავებელი ეფერენტული — გამოდის ზურგის ტვინიდან წინა ფესვებით. ამ აღმოჩენების საფუძველზე ინგლ. ექიმმა და ფიზიოლოგმა მ. ჰოლმა ჩამოაყალიბა მწყობრი წარმოდგენა რეფლექსურ რკალზე და კლინიკაში ფართოდ გამოიყენა მოძღვრება რ-ის შესახებ.

XIX ს. II ნახევრისათვის დაგროვილი მასალის საფუძველზე მკვლევრებმა დაადგინეს საერთო ელემენტები იმ მექანიზმებში, რ-ებიც ერთი მხრივ განაპირობებენ რეფლექსურ-ავტომ. უნებლიე, ხოლო მეორე მხრივ — ნებისმიერ მოქმედებას. ი. სეჩენოვმა წიგნში „თავის ტვინის რეფლექსები“ (1863) ჩამოაყალიბა შეხედულება თავისა და ზურგის ტვინის მოქმედების რეფ-

ლექსური პრინციპის უნივერსალურობის შესახებ როგორც უნებლიე, ავტომატური, ისე ნებსითი მოძრაობებისათვის, რ-ებიც თავის ტვინის ფსიქ. მოქმედებასა და ცნობიერებასთან არის დაკავშირებული. ამ კონცეფციამ მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ი. პავლოვის მიერ პირობითი რ-ების აღმოჩენაში.

ბიოლ. მნიშვნელობის მიხედვით რ-ებს ყოფენ კ ვ ე ბ ი თ, თ ა ვ დ ა ც ვ ი თ, ს ა ს ქ ე ს ო, ს ა ო რ ი ე ნ ტ ა ც ი ო, პ ო ზ უ რ-ტ ო ნ უ რ და ლ ო კ ო მ ო ც ი უ რ (სივრცეში სხეულის მდებარეობისა და გადაადგილების) რ-ებად. რეფლექსოგენური ზონის ან რეცეპტიული ველის განლაგების მიხედვით განარჩევენ ექსტეროცეპტულ (იხ. *ექსტეროცეპცია*), ვისცერო- ანუ ინტეროცეპტულ (იხ. *ინტერორეცეპტორები*) და პროპრიოცეპტულ (იხ. *პროპრიორეცეპტორები*) რ-ებს. კლასიფიკაციას ახდენენ იმის მიხედვითაც, თუ ტვინის რომელი განყოფილებაა მათი განხორციელებისათვის აუცილებელი, მაგ., ს პ ი ნ ა ლ უ რ ი (მონაწილეობენ ზურგის ტვინის ნეირონები); ბ უ ლ ბ ა რ უ ლ ი (მონაწილეობენ მოგრძო ტვინის ნეირონები); მ ე ზ ე ნ ც ე ფ ა ლ უ რ ი (მონაწილეობენ შუამდებარე ტვინის ნეირონები); კ ო რ ტ ი კ ა ლ უ რ ი (მონაწილეობენ *თავის ტვინის დიდი ნახევარსფეროების ქერქში* მოთავსებული ნეირონები). ცენტრ. ნერვული სისტემის უმაღლეს განყოფილებაში მოთავსებული ნეირონებით განხორციელებულ რეფლექსურ აქტებში მონაწილეობენ აგრეთვე დაბალი განყოფილებების — შუამდებარე, შუა, მოგრძო და ზურგის ტვინის ნეირონებიც. მეორე მხრივ, ზურგის ან მოგრძო, შუა ან შუამდებარე ტვინით განხორციელებული რ-ის დროს ნერვული იმპულსები აღწევენ ცენტრ. ნერვული სისტემის უმაღლეს განყოფილებებს. ამრიგად, რეფლექსური აქტების კლასიფიკაცია გარკვეულ ფარგლებში პირობითია. საპასუხო რეაქციის ხასიათისა და მასში მონაწილე ორგანოების მიხედვით განარჩევენ ს ო მ ა ტ უ რ ანუ მამოძრავებელ (ჩონჩხის კუნთების) რ-ებს, მაგ., ფლექსორული, ლოკომოტორული და სხვ. და შინაგანი ორგანოების ვ ე გ ე ტ ა ტ ი უ რ რ-ებს, მაგ., სეკრეტორული, სისხლძარღვთა მამოძრავებელი და სხვ. აღნიშნული კლასიფიკაცია მისაღებია მეტ-ნაკლებად მარტივი რ-თვის. რთულ რ-ებში, როგორც წესი, რეფლექსური რეაქციის განხორციელებაში ჩათრეულია სხვადასხვა შემსრულებელი ორგანოები.

ი. პავლოვის კლასიკური გამოკვლევების შემდეგ მთელი მრავალფეროვანი რეაქციები იყოფა ორ დიდ ჯგუფად: *უპირობო რეფლექსებად* და *პირობით რეფლექსებად*, რ-ებიც შეადგენენ ორგანიზმის, როგორც მთლიანის მოქმედების შედარებით რთული ფორმების, გარე სამყაროში მისი ქცევის საფუძველს. პირობითი რ-ები გარემოს პირობებთან ორგანიზმის შეგუების უმაღლესი ფორმაა.

რეფლექსური მოქმედების სტრუქტურულ საფუძველს წარმოადგენს რეცეპტორული, შუამდებარე და ეფექტორული ნეირონებისაგან შემდგარი ნეირონული ჯაჭვი. ისინი წარმოქმნიან *რეფლექსურ რკალს* — გზას, რ-საც რ-ის განხორციელებისას გაივლიან ნერვული იმპულსები რეცეპტორიდან შემსრულებელ ორგანომდე.

თითოეული რ. წარმოადგენს მთელი ცენტრ. ნერვული სისტემის რეაქციას, დამოკიდებულია მოცემულ მომენტში მის მდგომარეობაზე და ცენტრებში ურთიერთობათა და ურთიერთმოქმედებათა ერთობლიობაზე. ნეირონების ურთიერთმოქმედებას და, შესაბამისად, ცენტრ. ნერვულ სისტემაში ნერვული პროცესების ურთიერთმოქმედებას, რ-იც უზრუნველყოფს ცენტრ. ნერვული სისტემის შეთანხმებულ მოქმედებას, *კოორდინაცია* ეწოდება. იგი უზრუნველყოფს კუნთების მოძრაობის ზუსტ შესრულებას, ახორციელებს სხვადასხვა სიტუაციასთან შეგუებული ისეთი რეფლექსური აქტების ფორმირებას, რ-თა შედგენილობაში შედიან მამოძრავებელი, სეკრეტორული, სისხლძარღვოვანი და სხვა კომპონენტები.

*გ. მაჭავარიანი.*

პ ა თ ო ლ ო გ ი უ რ ი რ-ე ბ ი, 1. მოზრდილი ადამიანისათვის უჩვეულო რეფლექსური რეაქციები, რ-ებიც ვლინდება ცენტრ. ნერვული სისტემის სხვადასხვა ნაწილის დაზიანებისას და რ-საც იყენებენ ნერვულ დაავადებათა დიაგნოსტიკაში (მაგ., ბაბინსკის რ., წოვის პათოლ. რ. და სხვ.). რ-ის ინტენსივობის დაქვეითებას (სრულ დაკარგვამდე) ეწოდება ჰიპორეფლექსია (არეფლექსია), აწევას — ჰიპერრეფლექსია, რ-ის უთანასწორობას—ანიზორეფლექსია; 2. არაადეკვატური, ბიოლ. თვალსაზრისით არამიზანშეწონილი რეფლექსური პასუხები გარკვეულ (ჩვეულებრივ ზღვრიულ) შინაგან ან გარეგან გაღიზიანებაზე. განარჩევენ უპირობო და პირობით პათოლ. რ-ს. უ პ ი რ ო ბ ო პათოლ. რ-ს განეკუთვნება პულმო-კორონარული (გულის გაჩერება ფილტვის არტერიის შიგნითა გარსის რომელიმე ნაწილის უცხო სხეულით გაღიზიანებისას), რენო-რენალური (ერთი შარდსაწვეთის სპაზმი მეორე შარდსაწვეთის შარდის კენჭით გაღიზიანებისას), ჰეპატურ-კორონარული (გვირგვინოვანი სისხლძარღვების სპაზმი ღვიძლის ჭვლის შეტევის დროს) რ-ები. პ ი რ ო ბ ი თ ი პათოლ. რ. ჩნდება ისეთი გამღიზიანებლის გავლენით, რ-იც თავისი ბუნებით ინდიფერენტულია ორგანიზმისათვის, მაგრამ წინათ შერწყმული იყო ზღვრიულ უპირობო გამღიზიანებელთან. მაგ., გვირგვინოვანი სისხლძარღვების სპაზმი, რ-იც გაუჩნდა ავადმყოფს ქარიან ამინდში აღმართში ასვლისას („დაძაბულობის სტენოკარდია"), შეიძლება გაუმეორდეს იმავე ადგილზე კარგ ამინდში თავდაღმართზე ჩასვლისას. პათოლ. რ. შეიძლება საფუძვლად დაედოს შინაგანი ორგანოების მრავალ დაავადებას.

*ლიტ.*: ბ ა ბ ს კ ი ე., ადამიანის ფიზიოლოგია, თბ., 1969; Б е р и т о в И. С., Общая физиология мышечной и нервной системы, т. 2, М., 1966.

**რეფლექსი** ფ ე რ წ ე რ ა შ ი (იშვიათად გ რ ა ფ ი კ ა შ ი), ფერისა და სინათლის ანარეკლი რომელიმე საგნიდან. ტერმ. „რ." გამოიყენება როგორც ნატურის, ისე მისი გამოსახულების მიმართაც. რ-ის ზუსტი და ფაქიზი გადმოცემა ხელს უწყობს ნატურის მოცულობისა და ფერთა რთული ურთიერთკავშირის გახსნას.

**რეფლექსოგენური ზონები**, რ ე ფ ლ ე ქ ს ე ბ ი ს რ ე ც ე პ ტ უ ლ ი ვ ე ლ ე ბ ი, ორგანიზმში სპეციალური *რეცეპტორების* თავმოყრის უბნები, რ-თა გაღიზიანება იწვევს ამა თუ იმ სპეციფიკურ უპირობო რეფლექსს. მაგ., ცხვირ-ხახის ლორწოვანი გარსის გაღიზიანება იწვევს ცხვირის დაცემინებას, ტრაქეის ან ბრონქების ლორწოვანი გარსის გაღიზიანება კი — ხველას. კანის ზედაპირის სხვადასხვა რ. ზ. შეიძლება ერთიმეორეში იჭრებოდეს, რის შედეგადაც კანის გარკვეული უბნის გაღიზიანებამ შეიძლება გამოიწვიოს სხვადასხვა რეფლექსი. რთულად ორგანიზებული რ. ზ. არის შინაგან ორგანოებში, რ-ებიც მონაწილეობენ მათი ფუნქციების რეფლექსურ რეგულაციაში. მაგ., აორტის რკალისა და კაროტიდული სინუსის *ბარორეცეპტორების* გაღიზიანებისას აღმოცენდება დეპრესორული რეფლექსები—სისხლის წნევის დაქვეითება და გულისცემის სიხშირის გაიშვიათება. რ. ზ-ის ფორმირება განპირობებულია ნერვული სისტემის მემკვიდრული ორგანიზაციით.

*გ. მაჭავარიანი.*

**რეფლექსოლოგია**, საბუნებისმეტყველო მიმდინარეობა ფსიქოლოგიაში, რ-იც განვითარდა 1900—30 წლებში უპირატესად რუსეთში. მისი განვითარება დაკავშირებულია ვ. *ბეხტერევის* სახელთან. ი. *სეჩენოვისა* და რ-ის წარმომადგენლების აზრით, აზროვნების ყოველ პროცესს აქვს ობიექტური გამოხატულება. რეფლექსოლოგები ცდილობენ გამოეყენებინათ მხოლოდ ობიექტური მეთოდები, როგორც მეცნ. დასკვნების „მტკიცე საფუძველი". გარკვეული მიღწევების მიუხედავად, რ. ფსიქოლ. პროცესებს მექანიცისტურად ხსნის.

**რეფლექსური რკალი**, იმ ნერვულ წარმონაქმნთა ერთობლიობა, რ-ებიც მონაწილეობენ *რეფლექსის* განხორციელებაში. რ. რ. შედგება: 1. *რეცეპტორებისაგან*; 2. აფერენტული (ცენტრისკენული) ნერვული ბოჭკოებისაგან; 3. ნერვული ცენტრისაგან, ე. ი. *ნეირონებისაგან*, რ-ებიც მიიღებენ აგზნებას და შესაბამისი *სინაფსებით* გადასცემენ მას ეფექტორულ ნეირონებს; 4. ეფერენტული (ცენტრიდანული) ნერვული ბოჭკოებისა და 5. შემსრულებელი ორგანოსაგან, რ-ის მოქმედება იცვლება რეფლექსის შედეგად. უმარტივესი ო რ ნ ე ი რ ო ნ ი ა ნ ი ანუ მონოსინაფსური რ. რ. შედგება სინაფსით დაკავშირებული რეცეპტორული და ეფექტორული ნეირონებისაგან. მ რ ა ვ ა ლ ნ ე ი რ ო ნ ი ა ნ ი ანუ პოლისინაფსური რ. რ. შეიცავს რეცეპტორულ, რამდენიმე ჩართულ და ეფექტორულ ნეირონებს. რ. რ. რეფლექსის სტრუქტურას მთლიანად არ გამოხატავს, ვინაიდან არსებობს შებრუნებული აფერენტაციაც — აგზნებები, რ-ებიც ნერვულ ცენტრს აწვდიან ინფორმაციას მომუშავე ორგანოს შესახებ.

**რეფლექსურობა**, ბინარულ (ორადგილიან) მიმართებათა თვისება. მიმართება რეფლექსურია, თუკი ყოველი საგანი თავის თავთან არის ამ მიმართებაში (მაგ., იგივეობა, ტოლფასობის, ეკვივალენტობის მიმართება დებულებათა შორის და სხვ.). რ-ის ზუსტი განსაზღვრება ასეთია: $R$ მიმართება რეფლექსურია $K$ სიმრავლეში, თუკი $xRx$ სრულდება ნებისმიერი $x$-თვის $K$-დან.

**რეფლექტორი** (<ლათ. reflecto — უკან მივმართავ, ავრეკლავ), სარკიანი ობიექტივის მქონე *ტელესკოპი*; იხმარება ძირითადად ფოტოგრაფიული, ფოტოელექტრული და სპექტრული დაკვირვებებისათვის. ერთსარკიანი რ-ის ობიექტივი უმეტესად პარაბოლური სარკეა, რ-ის მთავარ ფოკუსშიც მიიღება გამოსახულება (ნახ. ა). გიგანტი რ-ის მთავარ ფოკუსში ათავსებენ დამკვირვებლის კაბინას. მცირე ზომის რ-ში მოხერხებულობისათვის სინათლე აირეკლება მილის კედლისაკენ ბრტყელი სარკის საშუალებით (ნიუტონის სისტემა; ნახ. ბ). ორსარკიან რ-ში არის ორი მრუდი სარკე (მთავარი და მეორეული) და რამდენიმე ბრტყელი სარკე, რ-თა საშუალებითაც სინათლეს მიმართავენ დამკვირვებლისათვის მოსახერხებელ წერტილში. მეორეული სარკე შეიძლება იყოს მთავარი სარკის მთავარი ფოკუსის წინ (შიგაფოკალური სისტემები) ან მის უკან (გარეფოკალური სისტემები).

კლასიკურ რეფლექტორულ სისტემებში მთავარი სარკე პარაბოლოიდია, ხოლო მეორეული სარკე შეიძლება იყოს ამოზნექილი ჰიპერბოლოიდი (კასეგრენის შიგაფოკალური სისტემა; ნახ. გ), ჩაზნექილი ელიფსოიდი (გრეგორის გარეფოკალური სისტემა; ნახ. დ) ან პარაბოლოიდი (მერსენის აფოკალური სისტემა; ნახ. ე). აღნიშნულ სისტემებში ისპობა სფერული აბერაცია, მაგრამ რჩება კომა და ნაწილობრივ ასტიგმატიზმიც (იხ. *აბერაცია ოპტიკური სისტემების*).

აღნიშნული აბერაციების ერთდროულად მოსპობა ხერხდება შვარცშილდის, რიჩი-კრეტიენის (მთავარი სარკე წარმო-



რეფლექტორი. რეფლექტორთა ოპტიკური სქემები: ა—მთავარფოკუსიანი სისტემა; ბ—ნიუტონის სისტემა; გ—კასეგრენის სისტემა; დ—გრეგორის სისტემა; ე—მერსენის სისტემა; ვ—ნესმიტის სისტემა.

ადგენს ჰიპერბოლოიდს), აგრეთვე მაქსუტოვის (მთავარი სარკე ელიფსოიდია ან სფერო) სისტემაში. ნარჩენი აბერაციების მოსასპობად ხშირად იხმარება აგრეთვე უშუალოდ ფოკალური სიბრტყის წინ მოთავსებული ლინზიანი კორექტორი, რ-იც მნიშვნელოვნად ზრდის მხედველობის ველს.

კასეგრენისა და რიჩი-კრეტიენის სისტემებში სინათლე ფოკალურ სიბრტყეს აღწევს მთავარი სარკის ცენტრში გაკეთებული ხვრელის მეშვეობით, ნესმითის სისტემაში (ნახ. ვ) სინათლის სხივს ბრტყელი სარკის დახმარებით მიმართავენ ტელესკოპის კედლისაკენ, კუდეს სისტემაში კი სინათლის სხივი ღრუ პოლარული ღერძის გავლით იგზავნება ლაბორატორიაში, უძრავი წერტილისაკენ.

*რეფრაქტორთან* შედარებით რ-ის უპირატესობაა ქრომატული აბერაციის არარსებობა და დანარჩენი აბერაციების სიმცირე. სამაგიეროდ სარკის ზედაპირი გაცილებით ზუსტად უნდა იყოს დამუშავებული, ვიდრე ლინზის ზედაპირი. დიდ რ-ში აუცილებელია საკუთარი სიმძიმისაგან სარკის დეფორმაციის შემცირება სპეც. საპირწონეების დახმარებით, აგრეთვე ზომების მიღება ტემპ-რული დეფორმაციების თავიდან ასაცილებლად (ამ მიზნით სარკეს თბური გაფართოების მცირე კოეფიციენტის მქონე ნივთიერებებისაგან აკეთებენ). სარკეების ამრეკლ ზედაპირებს ფარავენ ლითონის (ჩვეულებრივ ალუმინის) ფენით.

მსოფლიოში უდიდესი რ. ($D=6$ *მ*) დადგმულია ჩრდ. კავკასიაში, დაბა ზელენჩუკის მახლობლად. მას აქვს ორი ოპტ. სისტემა — მთავარი ფოკუსი და ნესმითის სისტემა. სხვა დიდი რ-ებისაგან განსხვავებით, იგი მოთავსებულია აზიმუტურ დანადგარზე.

გიგანტური ერთი მთლიანი სარკის მქონე რ-ის აგება დაკავშირებულია მრავალ ტექ. სიძნელესთან, ამიტომ ამჟამად პროექტდება მრავალი ელემენტისაგან შედგენილი მოზაიკური დიდი ზომის სარკე, რ-შიც ყველა ელემენტის ფოკუსი ერთ საერთო წერტილში იყრის თავს.

*ლიტ.*: ხ ა რ ა ძ ე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1982; Современный телескоп, М., 1968.

**რეფო-ეშერი,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ერისწყლის ნაპირას. რეფო-შეშელეთის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ.-ე., აკავარიქვა, თხინაშკარი, მეორე შეშელეთი, ხუმენი-ნათოფური, ხუმუშქური). ზ.დ. 20 *მ*, გალიდან 10 *კმ*. რეფო-შეშელეთის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**რეფორმა** (ფრანგ. réforme < ლათ. reformo — გარდავქმნი), საზოგადოებრივი ცხოვრების რ-იმე მხარის გარდაქმნა, შეცვლა, რაც არ არის დაკავშირებული მოცემული საზოგადოებრივი სტრუქტურის ლიკვიდაციასთან; პოლიტ. პრაქტიკასა და თეორიაში—ყოველი მეტ-ნაკლებად პროგრ. გარდაქმნა.

კლასობრივ-ანტაგონისტურ საზ-ბაში რ. იძულებითი, გაორებული ხასიათისაა; ერთი მხრივ გაბატონებული კლასი უნებურად თანხმდება მასზე, მეორე მხრივ კი იგი არის გარკვეული წინ გადადგმული ნაბიჯი, წანამძღვრების მომზადება რევ. კლასების ბრძოლის გასაფართოებლად. რ-ის წინააღმდეგობრივ ხასიათს ადასტურებს, მაგ., ბურჟ. კანონმდებლობის განვითარების მთელი ისტორია. ამავე დროს რ. არის ბურჟ. ძალაუფლების განმტკიცების საშუალება, მიმართული ექსპლუატირებული მასების, კერძოდ, მუშათა კლასის შეგნებაში რეფორმისტული ილუზიების შეტანისა და განმტკიცებისაკენ.

კომუნისტური და მუშათა პარტიების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი სტრატეგიული ამოცანაა მუშათა კლასის დარაზმვა კაპიტალ. საზ-ბის რევ. გარდაქმნისათვის. ამ ამოცანის წარმატებით გადაჭრის ერთ-ერთი უმთავრესი პირობაა რ-ისა და რევ. თანაფარდობის სწორი მეცნ. ანალიზი.

სოციალიზმის მშვიდობიანი განვითარების შესაძლებლობის საფუძველზე შემუშავდა ე. წ. ძირეული, „სტრუქტურული რეფორმების" ცნება. „სტრუქტურული რეფორმები" სცილდება რ-ების ფარგლებს და არის თანამედროვე რევ. პროცესის განვითარების აუცილებელი საშუალება. ამიტომ ბრძოლა მარქსიზმსა და *რეფორმიზმს* შორის თანდათან მწვავდება.

სოციალიზმის დროს წინააღმდეგობა რევოლუციასა და რ-ებს შორის იხსნება, საზ-ბა ვითარდება არსებული წყობილების თანდათანობითი გარდაქმნის გზით.

**რეფორმატსკი** სერგეი ნიკოლოზის ძე [20. III (1. IV). 1860, სოფ. ბორისოგლებსკოე, ახლანდ. ივანოვოს ოლქი, — 27. XII. 1934, მოსკოვი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1929). დაამთავრა ყაზანის უნ-ტი (1882). 1882—89 ასწავლიდა იქვე. 1889 — 90 მუშაობდა ვ. მაიერთან და ვ. *ოსტვალდთან* გერმანიაში. 1891—1934 კიევის უნ-ტის პროფესორი. რ-ს შრომები ეძღვნება ლითონორგ. ნაერთების სინთეზს. შეიმუშავა β-ოქსიმჟავების სინთეზის ორიგინ. მეთოდი (იხ. *რეფორმატსკის რეაქცია*). „ორგანული ქიმიის დაწყებითი კურსის" სახელმძღვანელოს ავტორი.

*ლიტ.*: Очерки по истории органической химии в Киевском университете, К., 1954 (ახლავს რ-ის შრომების სია).

**რეფორმატსკის რეაქცია,** β-ოქსიკარბომჟავათა ეთერების სინთეზი, ალდეჰიდების ან კეტონების α-ჰალოგენკარბომჟავათა ეთერებთან ურთიერთქმედებით ლითონური თუთიის თანაობისას: R'COR"+



$$+X-C-COOR \rightarrow R'R''C(OH)-C-COOR$$

(X — ჰალოგენი, R — ორგ. რადიკალი). რ. რ-ს იყენებენ პრეპარატულ ორგ. ქიმიაში; აღმოაჩინა ს. *რეფორმატსკიმ* 1887.

**რეფორმაცია** (ლათ. reformatio — გარდაქმნა, შესწორება), XVI ს. ფართო, ანტიფეოდალური ხასიათის რთული საზოგადოებრივ-პოლიტიკური და იდეოლოგიური მოძრაობა, რ-იც წარიმართა რომის კათოლიციზმის წინააღმდეგ და მოიცვა დას. და ცენტრ. ევრ. ქვეყნების მნიშვნელოვანი ნაწილი, და მთლიანად ან ნაწილობრივ ჩამოაშორა ისინი კათოლ. ეკლესიას. რ-მ საფუძველი ჩაუყარა ახ. ეროვნ.-პროტესტანტული ეკლესიების აღმოცენებას. ფრ. ენგელსის დახასიათებით, რ. იყო პირველი „დიადი ბრძოლა ფეოდალიზმის წინააღმდეგ", რ-იც „უმაღლეს დაძაბულობამდე მივიდა" (ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ისტორიული მატერიალიზმის შესახებ, თბ., 1970, გვ. 16). რ-ის წანამძღვრებია პაპობისა და რომის კათოლ. ეკლესიის XIV—XV სს. კრიზისი (იხ. *ავინიონის ტყვეობა პაპებისა, დიდი განხეთქილება კათოლიკურ ეკლესიაში*). იგი იდეურად შეამზადეს წინამორბედმა მიმდინარეობებმა: *მისტიკამ*, შუა საუკ. *მწვალებლობამ* და ადრინდ. რეფორმაციულმა, განსაკუთრებით ჯ. *უიკლიფისა* და ი. *ჰუსის* (იხ. აგრეთვე *ლოლარდები, ჰუსიტური ომები, მებარძიმეები, ტაბორიტები*), *რენესანსისა* და *ჰუმანიზმის* იდეებმა. რ. დაიწყო გერმანიაში. მისმა ფუძემდებელმა მ. *ლუთერმა* ჩამოაყალიბა რ-ის ორი ძირითადი დოგმა: 1. უმთავრეს ავტორიტეტად „საღმრთო წერილის" ანუ „მოციქულთა ტრადიციის" ცნობა და „საეკლესიო ტრადიციის" უარყოფა; 2. მხოლოდ რწმენით „სულის გამოხსნის" შესახებ (იხ. *პროტესტანტიზმი*).

ლუთერის ვარტბურგში ყოფნისას საქსონიაში დაიწყო სახ. რ. თ. *მიუნცერის* მეთაურობით და რევ. *ანაბაპტისტების* აქტ. მონაწილეობით, რ-მაც *ხატმებრძოლობის* ხასიათი მიიღო. ლუთერმა დაგმო სახ. რ., თუმცა ისარგებლა მისი გაკვალული გზით და დაიწყო საკუთარი, ლუთერანული ეკლესიის ჩამოყალიბება. ლუთერანული რ., რ-აც თავდაპირველად დიდი რევ. მნიშვნელობა ჰქონდა და ბიძგი მისცა დიდ რევ ბრძოლებს (*რაინდთა აჯანყება გერმანიაში 1522—23, გლეხთა ომი გერმანიაში 1524—26*), გერმ. მთავრების იარაღად იქცა. საქსონიის, ბრანდენბურგის, მეკლენბურგის, პომერანიის, ჰესენის, ბრაუნშვაიგის, ანჰალტის და სხვ. მთავრებმა თავიანთ სამფლობელოებში ჩაატარეს ლუთერანული რ., მოახდინეს საეკლ. მიწებისა და ქონების სეკულარიზაცია. ტევტონური ორდენის გროსმაისტერმა ლუთერანობა მიიღო და თავისი საეკლ. სამფლობელო საერო სამთავროდ — პრუსიის საჰერცოგოდ აქცია (1525 აპრ.). ლუთერანული რ. გაავრცელა მძიმე მდგომარეობაში მყოფმა მახვილოსანთა (ლივონიური) ორდენის გროსმაისტერმა (იხ. *ლივონიის ომი 1558—83*). მიიღო ლუთერანობა და დაუთმო რა ლივონია პოლონეთს, თავისთვის შენარჩუნებულ კურლანდიაში გაატარა ლუთერანული რ. (საბოლოოდ გაიმარჯვა 1556). ლუთერანული რ. ვრცელდება ლივონიაში, პოლონეთში, სლოვაკიასა და ხორვატიაში. კარლ V იძულებული გახდა დათმობაზე წასულიყო გერმ. მთავრების წინაშე და 1526 ნება დართო მათ თვითონ გადაეწყვიტათ თავიანთ სამფლობელოებში რელიგ. საკითხი. 1530 აუგსბურგის რაიხსტაგზე ლუთერანების მხრივ შერიგების ცდა ჩაიშალა იმპერატორისა და კათოლიკეთა შეურიგებლობის წყალობით. ამავე დროს ლუთერანებმა მიიღეს მელანხთონის მიერ შედგენილი „აუგსბურგული რწმენა" (იხ. *აუგსბურგის აღსარება*), რ-ის თანახმად, ეკლესიის მეთაურად გამოცხადდა მთავარი და ლუთერანულმა ეკლესიამ ჩამოყალიბებული სახე მიიღო. 1531 ლუთერანების მომხრე მთავრებმა და ქალაქებმა შექმნეს *შმალკალდენის კავშირი*. XVI ს. 40-იან წლებში პროტესტანტიზმმა გერმანიაში უდიდეს წარმატებებს მიაღწია და საფრთხე შეუქმნა კარლ V-ს, მაგრამ საფრანგეთთან დაზავებამ მას საშუალება მისცა წამოეწყო ომი პროტესტანტთა წინააღმდეგ (იხ. *შმალკალდენის ომი 1546—47*). ამ ომში იმპერატორის გამარჯვებას (მიულბერგის ბრძოლა 1547 წ. 24 აპრ.) ხელი შეუწყო პროტესტანტი მთავრის *მორიც საქსონელის* გადასვლამ მის მხარეზე. 1548 წ. 15 მარტს აუგსბურგის რაიხსტაგის დადგენილებით გამოქვეყნდა ე. წ. „ინტერიმი", რ-იც მოასწავებდა პროტესტანტების სრულ დათრგუნვას და კათოლ. ეკლესიისათვის ჩამორთმეული ქონების დაბრუნებას, ამავე დროს საიმპერატორო აბსოლუტიზმის საფუძვლის ჩაყრას. ამან აუმხედრა კარლ V-ს ყველა მთავარი. მორიც საქსონელის მეთაურობით მათ კავშირი დადეს საფრანგეთთან (1552). იმპერატორმა სრული მარცხი განიცადა და 1552 წ. 29 ივლ. პასაუს ხელშეკრულებით კარლ V იძულებული გახდა ეღიარებინა ორივე ეკლესიის თანასწორუფლებიანობა და გაუქმებინა „ინტერიმი". 1555 წ. 25 სექტ. დაიდო *აუგსბურგის რელიგიური ზავი*, რ-ითაც ცნობილ იქნა რწმენის თავისუფლება მხოლოდ მთავართათვის, მათ შეეძლოთ იძულებით მოექციათ ქვეშევრდომები თავიანთ რწმენაზე, გაბატონდა პრინციპი „ვისიცაა ძალაუფლება, მისივეა რწმენა" (Cujus regio, ejus religio). გერმანია პოლიტიკურად და რელიგიურად გათიშული დარჩა. გადაუწყვეტელმა სოც.-პოლიტ. და რელიგ. წინააღმდეგობებმა გამოიწვიეს *ოცდაათწლიანი ომი* (1618—48), რ-იც დასრულდა ვესტფალიის ზავით და აუგსბურგის რელიგ. ზავის პრინციპის გაუქმებით, რწმენის თავისუფლების აღიარებით.

ლუთერანულმა რ-მ გაიმარჯვა სკანდ. ქვეყნებში. რ. ჩატარდა შვეციისადმი დაქვემდებარებულ ფინეთშიც. 1536 სამეფო ლუთერანული რ. ჩატარდა დანიასა და დანიისადმი დაქვემდებარებულ ქვეყნებში— ნორვეგიასა და ისლანდიაში.

ინგლისში სამეფო ლუთერანული რ. ჩატარდა *ჰენრი VIII-ისა* და *ედუარდ VI-ის* მეფობაში. 1534 „სუპრემატიის აქტით" მეფე გამოცხადდა ეკლესიის მეთაურად და მოახდინეს სამონასტრო მიწებისა და ქონების სეკულარიზაცია. ჩამოყალიბდა ნახევრად რეფორმირებული *ანგლიკანური ეკლესია*. თუ გერმანიაში ლუთერანულმა რ-მ ხელი შეუწყო სამთავრო აბსოლუტიზმის განვითარებას, სკანდ. ქვეყნებსა და ინგლისში მან განამტკიცა სამეფო აბსოლუტიზმი. XVI ს. 20—30-იან წლებში რ. ჩატარდა შვეიცარიაში, სადაც მან სხვაგვარი ხასიათი მიიღო. ციურიხში რ. ჩაატარა ჰუმანისტმა თეოლოგმა უ. *ცვინგლიმ*. ეკლესიამ მიიღო რესპ. ხასიათი და დაექვემდებარა კანტონებს. ციურიხიდან იგი გავრცელდა სხვა კანტონებში. კალვინისტურმა (იხ. ჟ. *კალვინი*) რ-მ გაიმარჯვა შოტლანდიასა და ნიდერლანდში (იხ. *ნიდერლანდის ბურჟუაზიული რევოლუცია XVI საუკუნისა*), გავრცელდა ინგლისში, სადაც მიიღო პურიტანიზმის სახე (იხ. *პურიტანები*) და საფრანგეთში, სადაც რ-ის დებულება „რწმენით გამოხსნის" შესახებ ლუთერზე ადრე წამოაყენა ჰუმანისტმა ჟ. ლეფევრ დ'ეტაპლმა. საფრ. კალვინიზმმა მიიღო ჰუგენოტური რესპ. სახე (იხ. *ჰუგენოტები*) და გამოხატულება პოვა *რელიგიურ ომებში*, რ-ებიც სამეფო აბსოლუტიზმისა და კათოლიციზმის გამარჯვებით დასრულდა. კალვინისტური რ. გავრცელდა დას. გერმანიაშიც.

რ-ში მონაწილეობა მიიღეს სხვადასხვა კლასებმა, სოც. დაჯგუფებებმა. ყოველი მათგანი მიზნად ისახავდა ეკლესიის საკუთარი ინტერესების შესაბამისად გარდაქმნას. ჩამოყალიბდა რ-ის სამი მიმდინარეობა: 1. ზომიერი ბიურგერული მიმდინარეობა, რ-ის აღიარებული იდეოლოგი მ. ლუთერი თავის მოძღვრებაში არ გასცილებია თეოლოგიის ფარგლებს და რ-ის დასაყრდენად ცნო საერო ხელისუფალნი. ამიტომ გერმანიაში ლუთერანულმა რ-მ მიიღო სამთავრო რ-ის ხასიათი, ხოლო სკანდ. ქვეყნებსა და ინგლისში — სამეფო რ-ის ხასიათი; 2. რადიკალური ბიურგერული მიმდინარეობა, რ-საც გერმანიაში გამოხატავდა კარლშტადტი, ხოლო ყველაზე თანამიმდევრულად წარმოადგენდა ჟენეველი რეფორმატორი ჟ. კალვინი. კალვინისტურმა რ-მ რესპ. ხასიათი მიიღო; ბიურგერული რ-ის ორივე მიმდინარეობას ძირეულად დაუპირისპირდა რ-ის 3. სახ. მიმდინარეობა, რ-იც გლეხობისა და ქალაქელი პლებეების ინტერესებს გამოხატავდა. ამ მიმდინარეობის ყველაზე რადიკალური წარმომადგენლები იყვნენ თ. მიუნცერი და რევ. ანაბაპტისტები, რ-ებიც „საღრმთო წერილის" სახელით მოითხოვდნენ ადრინდ. ქრისტ. „თანასწორობის" აღდგენას, ყველა სას. და საერო ხელისუფალთა მოსპობას, სოც. თანასწორობის დამყარებასა და ქონების განსაზოგადოებას, სახ. აჯანყების საშუალებით დედამიწაზე „ღმრთის მეუფების" დამყარებას, გამთანაბრებელი კომუნისტური წყობილების შექმნას.

*ლიტ.*: Маркс К., К критике гегелевской философии права. Введение, Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 1, с. 422—423; Бецольд Ф., История реформации в Германии, т. 1—2, СПб., 1900; Всемирная история, т. 4, М., 1958.

*გ. ჟორდანია.*

**„რეფორმების ასი დღე"**, ზომიერი ბურჟუაზიული რეფორმების პერიოდი ჩინეთში XIX ს. დასასრულს. დაიწყო 1898 წ. 11 ივნ. მანჯურიის იმპ. ძაი ტიანის მიერ გამოცემული ბრძანებულებით „სახელმწიფო პოლიტიკის ძირითადი ხაზის დადგენის შესახებ" და დასრულდა იმავე წლის 21 სექტ., როცა დაქვრივებულმა დედოფალმა ეხონალამ (ცისიმ) სასახლის გადატრიალება მოაწყო და გააუქმა რეფორმები. ფაქტობრივად იგი 103 დღეს გაგრძელდა. გამოქვეყნდა 60-ზე მეტი ბრძანებულება განათლების სისტემის, რკინიგზებისა და ფ-კა-ქ-ნების მშენებლობის, სოფ. მეურნ. მოდერნიზაციის, საგარეო და საშინაო ვაჭრობის განვითარების, შეიარაღებული ძალების რეორგანიზაციის, სახელმწ. აპარატის გაჯანსაღების შესახებ და ა. შ. ობიექტურად რეფორმები მიმართული იყო ჩინ. კაპიტალ. განვითარების პირობების შესაქმნელად. იმპერატორმა და რეფორმატორთა მემარცხენე წრეებმა განიზრახეს დაემხოთ რეაქც. მანჯურიელ-ჩინელი სასახლის დიდკაცობის წინააღმდეგობა, მაგრამ გენ. იუან შიკაიმ გასცა რეფორმების მომხრეები. რეაქციონერებმა შეიპყრეს იმპერატორი, ხოლო რეფორმატორთა ხელმძღვანელები გაუსამართლებლად სიკვდილით დასაჯეს. რეფორმატორთა დამარცხების შემდეგ დაიწყო ჩინ. ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლის რევ.-დემოკრ. მიმართულების სწრაფი განვითარება *სუნ იატსენის* ხელმძღვანელობით.

*ვ. დონაძე.*

**რეფორმიზმი** მ უ შ ა თ ა მ ო ძ რ ა ო ბ ა შ ი, მარქსიზმ-ლენინიზმისადმი, პროლეტარიატის ძირეული ინტერესებისადმი მტრული პოლიტიკური მიმდინარეობა, რომელიც უარყოფს კლასობრივი ბრძოლის, სოციალ. რევ. და პროლეტარიატის დიქტატურის აუცილებლობას, ქადაგებს კლასების თანამშრომლობას და იმედოვნებს, რომ ბურჟ. კანონიერების ჩარჩოებში გატარებული რეფორმების დახმარებით კაპიტალიზმს გადააქცევს „საყოველთაო კეთილდღეობისა" და სოციალური სამართლიანობის საზოგადოებად.

რ. წარმოიშვა XIX ს. უკანასკნელ მეოთხედში, როცა სოციალ-დემოკრატიის ზოგიერთი მოღვაწე მარქსიზმის რევიზიის მოთხოვნითა და კაპიტალიზმის რეფორმებით გაუმჯობესების, მისი სოციალიზმში თანდათანობით „შეზრდის" იდეებით (ე. *ბერნშტაინი*, ა. *მილიერანი*, გ. ფოლმარი და სხვ.) გამოვიდა. რეფორმისტული ფრთა მუშათა მოძრაობაში წარმოდგენილი იყო II და II 1/2 ინტერნაციონალებით, მათი გაერთიანების (1923) შემდეგ კი — სოციალ. მუშათა ინტერნაციონალით. ახლა იგი წარმოდგენილია *სოციალისტური ინტერნაციონალით* — რეფორმისტების საერთაშ. გაერთიანებით (დაარსდა 1951). II მსოფლიო ომის შემდეგ რ-მა საბოლოოდ გაწყვიტა კავშირი მარქსიზმთან, რამაც თავისი გამოხატულება პოვა ევრ. მთავარი სოც.-დემოკრ. პარტიების ახ. პროგრამებში (1958—61). თანამედროვე რ-ს არა აქვს ერთიანი მსოფლმხედველური საფუძველი. მისი თეორეტიკოსების (პ. ბონელი, ვ. ეისლერი, ჯ. სტრეჩი, ა. ფილიპი და სხვ.) სულიერ სილატაკეზე მიუთითებს ნეოკანტიანელობის, პოზიტივიზმის, აბსტრ. ანთროპოლოგიზმის, ქრისტიანობის იდეების ეკლექტიკური შეხამება. მათ ზურგი აქციეს დიალექტიკასა და მატერიალიზმს. რეფორმისტების აზრით, სოციალიზმი აბსტრ. ეთიკური პრინციპების — სამართლიანობის, ჰუმანურობის, თანასწორობის და ა. შ. — ჯამი, საზ-ბის ყველა ფენის წარმომადგენელთათვის თანაბრად გასაგები, მისაწვდომი ზნეობრივი იდეალია და არა ისტ. განვითარების კანონზომიერი შედეგი. თანამედროვე რ-ის ოფიც. დოქტრინა, რ-იც უპირისპირდება მეცნ. სოციალიზმს, არის ე. წ. „დემოკრატიული სოციალიზმი", იგი წარმოიშობა არა საზ. გარდაქმნის რევ. მეთოდების გამოყენებით, არამედ ს.-დ. და თვით ბურჟ. მთავრობების მიერ განხორციელებულ პოლიტ. ეკონ. და კულტ.-აღმზრდელობით ღონისძიებათა შედეგად.

თანამედროვე რ. ორგანულადაა დაკავშირებული ოპორტუნიზმსა და რევიზიონიზმთან. მისი მთავარი წარმომადგენელია მემარჯვენე სოციალ-დემოკრატია. არც ერთ ს.-დ. მთავრობას (1973 სოციალ-დემოკრატები ხელმძღვანელობდნენ ან შედიოდნენ 20 მთავრობაში) ჯერ არაფერი გაუკეთებია კაპიტალიზმის საფუძვლების შესარყევად. მათ მიერ განხორციელებული ნაწილობრივი რეფორმები არ ეხება კაპიტალიზმის საფუძვლებს, მონოპ. ბურჟ. ბატონობას. მემარჯვენე სოციალ. თანამედროვე რ. მიმართულია კაპიტალიზმის მოდერნიზაციისაკენ, ახ. ისტ. პირობებთან მისი შეგუებისაკენ. რ. შეეზარდა კაპიტალ. ურთიერთობათა სისტემას. მისი ყველაზე რეაქციონერი ბელადები თავდადებით იცავენ სახელმწ. მონოპ. კაპიტალიზმს, მხარს უჭერენ იმპერიალიზმის აგრესიულ მისწრაფებებს.

თანამედროვე რ-ის მემარჯვენე ლიდერების დამახასიათებელი თავისებურებაა — აშკარა *ანტიკომუნიზმი*. „ანტიკომუნიზმმა სოციალ-რეფორმიზმი იდეურ-პოლიტიკურ ჩიხში მოაქცია. ეს სოციალდემოკრატიზმის კრიზისის ერთ-ერთი მთავარი მიზეზია" (სკკპ პროგრამა). ამ კრიზისის პირობებში მრავალ რეფორმისტულ პარტიაში შეიმჩნევა დიფერენციაციის გაძლიერება, მემარცხენე ჯგუფების გააქტიურება, რასაც ახლავს პოზიტიური ძვრები სოციალ-დემოკრატიის ხელმძღვანელობის პოზიციებში, კონტაქტების გაფართოება სოციალ. ინტერნაციონალის მრავალ პარტიასა და მმართველ კომუნისტურ პარტიებს შორის.

კომუნისტები აკრიტიკებენ რა რ-ის მემარჯვენე ოპორტუნისტულ იდეოლოგიასა და პოლიტიკას ამასთანავე აქტიურად იცავენ მუშათა მოძრაობაში რევ. და რეფორმისტულ მიმდინარეობათა მოქმედების ერთიანობის, სოციალისტებსა და სოციალ-დემოკრატებთან თანამშრომლობის ხაზს მშვიდობის, დემოკრატიისა და სოციალიზმისათვის ბრძოლაში.

*ვ. ბურდული.*

**რეფრაქტეროპა** (ფრანგ. réfractaire — ძნელად შემთვისებელი), ნერვული და კუნთოვანი ქსოვილის აგზნებადობის ხანმოკლე დაქვეითება, რ-იც უშუალოდ მოქმედების პოტენციალის აღმოცენების შემდეგ ვითარდება. რ. მჟღავნდება ნერვის ან კუნთის წყვილი ელექტრული იმპულსით გაღიზიანებისას. თუ პირველი იმპულსის ძალა საკმარისია მოქმედების პოტენციალის აღმოცენებისათვის, მაშინ პასუხი მეორე იმპულსზე დამოკიდებული იქნება იმპულსებს შორის პაუზის ხანგრძლივობაზე. ძალიან ხანმოკლე ინტერვალის დროს პასუხი მეორე იმპულსზე არ აღმოცენდება (აბსოლ. რეფრაქტერული პერიოდი). აბსოლ. რეფრაქტერული პერიოდის შემდეგ იწყება შ ე ფ ა რ დ ე ბ ი თ ი რ ე ფ რ ა ქ ტ ე რ უ ლ ი პერიოდი. ამ დროს აგზნებადობა თანდათან უბრუნდება გაღიზიანებამდელ დონეს. მოქმედების პოტენციალის ამპლიტუდის თანდათანობით მატებას განაპირობებს პირველ და მეორე გაღიზიანებას შორის არსებულ ინტერვალთა ხანგრძლივობის გაზრდა. შეფარდებითი რეფრაქტერული პერიოდის შემდეგ დგება ს უ პ ე რ ნ ო რ მ ა ლ უ რ ი ანუ აღმატებული აგზნებადობის პერიოდი, რ-იც იცვლება აგზნებადობის ერთგვარი დაქვეითებით — ს უ ბ ნ ო რ მ ა ლ უ რ ი პ ე რ ი ო დ ი თ. აგზნებადობის აღნიშნული ტალღისებური ცვლილებების საფუძველს წარმოადგენს ბიოლ. მემბრანების განვლადობის ცვლილებები, რაც თან სდევს მოქმედების პოტენციალის აღმოცენებას.

*გ. მაჭავარიანი.*

**რეფრაქტომეტრი,** ნივთიერების (მყარი, თხევადი და აირისებრი) *გარდატეხის მაჩვენებლის* (გმ) გასაზომი ხელსაწყო. განასხვავებენ ლაბორატორიულსა და საწარმოო რ-ს. ამ უკანასკნელს ზოგჯერ




რეფრაქტომეტრია. რეფრაქტომეტრიის ძირითადი მეთოდები: 1. ორი გარემოს გამყოფი საზღვრის გავლისას სინათლის გარდატეხის კუთხის პირდაპირი გაზომვის მეთოდები; 2. სრულ შინაგან არეკვლაზე დაფუძნებული მეთოდები; 3. ინტერფერენციული მეთოდები.
პირველი მეთოდით გაზომვისას ნიმუშს ანიჭებენ პრიზმის ფორმას და განსაზღვრავენ n გარდატეხის მაჩვენებელს. ნახ.ზე მოცემულია პრიზმულ ნიმუშში სხივის გადახრის მიხედვით n განსაზღვრის სქემა. ა—სხივთა სვლა პრიზმაში, რომლის გარდამტეხი კუთხეა φ. გადახრის კუთხის δ უმცირესი სიდიდე აქვს მაშინ, როცა პრიზმაში სხივის შესვლის და მისგან გამოსვლის კუთხეები ტოლია: $\alpha_1=\alpha_2$ (ე. წ. პრიზმაში სხივების სიმეტრიული სვლა). n განსაზღვრავენ ფორმულით: $n=\sin\left(\frac{\varphi+\delta}{\alpha}\right)\sin\frac{\varphi}{2}$.
ბ—სხივთა სვლა გასაზომი n მქონე პრიზმაში, რომელიც მოთავსებულია იმ პრიზმის მართკუთხა ამონაღებში, რომლის $n_0$ ცნობილია. ნაჩვენებია გაზომვის ყველაზე უფრო გავრცელებული ვარიანტი ($\varphi=90°$, $\gamma_1=\gamma_2=45°$). სხივის გამოსვლის გასაზომ β კუთხესთან n დაკავშირებულია შემდეგი თანაფარდობით: $n=\sqrt{n_0^2+\sin\beta\sqrt{\alpha}}$, სადაც $\alpha=n_0^2-\sin^2\beta$).

რეფრაქტომეტრიულ გადამწოდს უწოდებენ. ლაბორატორიულ რ-ს (მისი მუშაობის პრინციპი იხ. სტ. *რეფრაქტომეტრიაში*) იყენებენ ანალიზისათვის, რ-ის დროსაც ნივთიერების გმ და მისი დისპერსია (გმ-ის დამოკიდებულება გამოსხივების ტალღის სიგრძეზე) დისკრეტულად იზომება. საწარმოო რ-ის დანიშნულება საწარმოო პროცესების დინამიკის ავტომ. უწყვეტი რეგისტრაცია. რ-ის გამოყენება შეიძლება ავტომ. ხაზში ტექ. პროცესის სარეგულირებლად.

**რეფრაქტომეტრია** (<ლათ. refractus— გარდატეხილი და ...*მეტრია*), გამოყენებითი ოპტიკის ნაწილი, რ-იც განიხილავს *გარდატეხის მაჩვენებლის* გაზომვის მეთოდებს; გარდატეხის მაჩვენებლებს ზომავენ *რეფრაქტომეტრით*, ხოლო უფრო ზუსტად — *ინტერფერომეტრით*. (იხ. ნახ.).

**რეფრაქტორი,** ლინზებიანი ობიექტივის მქონე *ტელესკოპი*. ასტრონ. დაკვირვებებისათვის რ. პირველად გამოიყენა გ. *გალილეიმ* 1609. ვიზუალური დაკვირვებებისათვის განკუთვნილ რ-ს აქვს ობიექტივი და ოკულარი. ფოტოგრაფიული რ-ის (ასტროგრაფის) ფოკუსურ სიბრტყეში ათავსებენ ფოტოფირფიტას.

რ-ის ობიექტივი შედგება სხვადასხვა ხარისხის მინისაგან (მსუბუქი კრონი, მძიმე ფლინტი) დამზადებული რამდენიმე ლინზისაგან. ორლინზიან რ-ში ხერხდება სფერული აბერაციის, ნაწილობრივ ქრომატული აბერაციისა და *კომას* მოსპობა. (იხ. *აბერაცია ოპტიკური სისტემებისა*). ამ შემთხვევაში ნარჩენი აბერაციები იწვევს ვარგისი ველის სიმცირეს. უფრო რთული ობიექტივები საშუალებას იძლევა მოისპოს აგრეთვე *ასტიგმატიზმი*, ველის სიმრუდე და გადიდების ქრომატიზმი, რის შედეგადაც იზრდება რ-ის სასარგებლო ველი და შუქძალა. მცირე ზომის რ-ზე ლინზების მიწებება (დიდ რ-ზე ეს შეუძლებელია) და ლინზების ზედაპირთა სპეც. დამუშავება ამცირებს ზედაპირებიდან არეკვლით გამოწვეულ დანაკარგებსა და ყალბ გამონასახებს („ათინათებს"). მცირე ზომის რ-ებს აქვს აზიმუტური ან ეკვატორული დანადგარი, დიდი ზომის რ. კი ყოველთვის ეკვატორული დანადგარითაა აღჭურვილი.

მალიან დიდი ზომის რ-ების დამზადებას მიზანშეუწონელს ხდის მინის ერთგვაროვანი დიდი ბლოკების დამზადების სიძნელე, მასში სინათლის დიდი შთანთქმა, აგრეთვე სიმძიმის გამო ობიექტივის ღუნვა. მსოფლიოში უდიდესი რ. (*D*=102 *სმ*) მოქმედებს იერკიზის (აშშ) ობსერვატორიაში. სსრკ-ში უდიდესი რ. (*D*=65 *სმ*) პულკოვოს ობსერვატორიაშია. მცირე ზომის რ-ებს ფართოდ იყენებენ ვიზუალური სამუშაოებისათვის.

*ლიტ.*: ხარაძე ე., ზოგადი ასტროფიზიკის კურსი, თბ., 1982; Современный телескоп, М., 1968.

**რეფრაქცია** (გვიანდ. ლათ. refractio — გარდატეხა) თვალისა, თვალის ოპტიკური ძალა მოსვენებული აკომოდაციის პირობებში. ძირითადი გარდამტეხი ელემენტებია რქოვანა გარსი და ბროლი, რ-თა ოპტ. ძალა საშუალოდ 59, 92 დიოპტრიას უდრის. თუ თვალის ოპტ. ძალა და თვალის სიდიდე ერთმანეთს შეეფარდება (ნორმალური რ. ანუ ემეტროპია), სინათლის პარალელური სხივები თვალში მოხვედრისას იკრიბება ბადურა გარსის ცენტრში — ყვითელი ლაქის მიდამოში; ამ შემთხვევაში ბადურაზე მიიღება საგნის მკაფიო გამოსახულება (კარგი მხედველობის აუცილებელი პირობა). რ-ის დარღვევისას ვითარდება *ახლომხედველობა* ან *შორსმხედველობა*. რ. ასაკთან დაკავშირებით იცვლება.

რ-ის ანომალიების მედიკამენტური საშუალებებით მკურნალობა შეუძლებელია; რ-ის დარღვევების დროს მხედველობის კორექციისათვის იყენებენ ოპტიკურ ლინზებს (სათვალის შერჩევა).




რექტიფიკაცია. (ზემოთ)—ნახ. 1. გადასასხმელმოწყობილობიანი თეფშების სქემა: ა—ხუფიანი (1—ძირზე სითხის შრით; 2—ორთქლის გასატარებელი მილყელები; 3—ხუფები; 4, 5,—გადასასხმელი მოწყობილობები); ბ—S-ებრი ელემენტებისაგან (6) შემდგარი; გ—საცრისებრი. (ქვემოთ)—ნახ. 2. წყობურების ტიპები: 1—რაშიგის რგოლები; 2—სპირალური რგოლები; 3—ტიხრიანი რგოლები; 4—პალის რგოლები.

**რეფრაქცია** ტალღებისა, ტალღების გავრცელების მიმართულების დამახინჯება არაერთგვაროვან გარემოში, რ-შიც ტალღების სიჩქარე კოორდინატების უწყვეტი ფუნქციაა. ბგერის რ. ატმოსფეროში განპირობებულია ჰაერის ტემპ-რის, ქარის სიჩქარისა და მიმართულების სივრცობრივი ცვლილებით. იგი მოქმედებს სმენადობის სიშორისა და დუმილის ზონების წარმოქმნაზე. რადიოტალღების რ. ატმოსფეროში თავს იჩენს დედამიწის ზედაპირის გასწვრივ რადიოტალღების გავრცელებისას. *სინათლის რეფრაქციას* ატმოსფეროში იწვევს მისი სიმკვრივის ცვლილება სიმაღლის მიხედვით. ამიტომ ციურ მნათობებზე დაკვირვებისას ისინი ზენიტისაკენ რამდენადმე წანაცვლებული (ასტრონომიული რ.) გვეჩვენებიან. სინათლის რ. ატმოსფეროში მჟღავნდება აგრეთვე დაშორებულ მიწიერ სხეულებზე დაკვირვებისას (დედამიწისეული რ.).

**რეფრენი** (ფრანგ. refrain), 1. ლექსის ერთი ან რამდენიმე სტრიქონი, რ-იც ყოველი სტროფის ან რამდენიმე სტროფის შემდეგ მეორდება. სალექსო საზომის (მეტრის) მხრივ ხშირად განსხვავდება ძირითადი ტექსტისაგან. რ. ხალხ. პოეზიაში წარმოიშვა. სასიმღერო ლექსში მას მისამღერს უწოდებენ. პოეზიაში რ. ხან სასიმღეროდ განკუთვნილ ლექსშია, ხან ზეპირსიტყვიერების სტილიზაციის სახით გვხვდება (გ. ტაბიძე, „ქებათა-ქება ნიკორწმინდას"; ა. კალანდაძე, „საქართველოო ლამაზო" და სხვ.). 2. ვოკალური ან საკრავიერი ნაწარმოების თემა, რ-იც სამჯერ მაინც მეორდება და კომპოზიციურად კრავს მას. რ. დამახასიათებელია რონდოსა და მისი მსგავსი ფორმებისათვის. ზოგჯერ ლაიტთემად იქცევა (იხ. *ლაიტმოტივი*).

*რ. ბერიძე.*

**რეფრეჟიე** (Refregier) ანტონ [დ. 7 (20). III. 1905, მოსკოვი], ამერიკელი ფერმწერი და გრაფიკოსი. 1920-იდან ცხოვრობს აშშ-ში. 1920—25 სწავლობდა პროვიდენსში როდ-აილენდის ხატვის სკოლაში. რ-ს შემოქმედება გამსჭვალულია მაღალი მოქალაქეობრივი პათოსით; იგი ამხელს კაპიტალ. საზ-ბის სიმახინჯეს. ნამუშევრები: რინკონჰილის რ-ნის ფოსტამტის მოხატულობა სან-ფრანცისკოში, 1946—47; სურათები: „მომავლის მემკვიდრე", 1943; „მეგობრები", 1966; ორივე ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. მუზეუმი, მოსკოვი. რ. მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრია (1955). ხშირად ყოფილა სსრკ-ში.

**რეფრიჟერატორი** (<ლათ. refrigeratus — გაცივებული), ხელოვნური გაცივების პირობებში საკვები პროდუქტების გადასაზიდი სამაცივრო დანადგარით აღჭურვილი სატრანსპორტო საშუალება. რ-ად იყენებენ სპეც. ავტომობილებს (იხ. *იზოთერმული ავტომობილი*), მატარებლებს (იხ. *ვაგონი იზოთერმული*, *რეფრიჟერატორული მატარებელი*), გემებს (იხ. *რეფრიჟერატორული გემი*).

**რეფრიჟერატორული გემი,** მალფუჭებადი საკვები პროდუქტების გადასაზიდი სატვირთო გემი (საზღვაო, სამდინარო, ტბისა). რ. გ. აღჭურვილია სამაცივრო დანადგარებით, რ-ებითაც ტრიუმებში ტემპ-რას არეგულირებენ. მაღალტემპ-რული რ. გ-ებით უმთავრესად გადაზიდავენ გაცივებულ პროდუქტებს (ხილს, ბოსტნეულს, კვერცხს, გაცივებულ თევზს), დაბალტემპ-რულით — გაყინულ თევზს, ხორცს, კარაქს და სხვ. უნივერსალურტრიუმებიანი რ. გ-ებით შეიძლება როგორც გაცივებული, ისე გაყინული პროდუქტების გადაზიდვა. რ. გ-ებს განეკუთვნება აგრეთვე *თევზსარეწი გემები* (იხ. *თევზსარეწი ბაზა*).

**რეფრიჟერატორული მატარებელი,** მალფუჭებადი საკვები პროდუქტების გადასაზიდი მატარებელი. რ. მ-ის შემადგენლობაში შედის 18 ან 20 სატვირთო ვაგონი (ტვირთამწეობა 42 ტ), ვაგონ-სამანქანო განყ-ბა, ვაგონ-დიზელ-ელექტროსადგური და სამომსახურო ვაგონი (გამყოლი ბრიგადისათვის). იყენებენ აგრეთვე სექციებს ან ავტონ. ვაგონებს, რ-ებიც სატვირთო მატარებლის შედგენილობაში შედიან (იხ. *ვაგონი იზოთერმული*). სამაცივრო დანადგარის საორთქლებელში გაცივებული მარილხსნარი სამანქანო განყ-ბიდან ტუმბოთი იჭირხნება და მაგისტრ. მილსადენით გადადის სატვირთო ვაგონების ბატარეებში. სატვირთო ვაგონებში მოცემულ ტემპ-რას ინარჩუნებენ მარეგულირებელი მოწყობილობებით. ვაგონის ძარას აქვს თბოიზოლაცია. რ. მ-ში შესაძლებელია −10-იდან 14°C-მდე ტემპ-რის შენარჩუნება გარემოს ტემპ-რის 40-იდან −45°C-მდე ცვლილებისას. რ. მ-ით გადაზიდავენ ხილსა და ბოსტნეულს (4-იდან 6°C ტემპ-რის პირობებში), გაცივებულ პროდუქტებს (ტემპ-რა 0-იდან 6°C), გაყინულ მალფუჭებად პროდუქტებს (ტემპ-რა −6-იდან − 12°C-მდე), ბანანებს (11—13°C). განსაზღვრული რეჟიმის შესანარჩუნებლად ზოგჯერ ვაგონებში შენაცვლებით ჩართავენ გათბობისა და გაცივების სისტემებს.

**რექსისტები** [<ლათ. Christus Rex — მეუფე ქრისტე (პარტიის დევიზი)], ფაშისტური პარტიის წევრები ბელგიაში 1935—44 (ლიდერი — ლ. დეგრელი). ფაშისტური გერმანიის მიერ ბელგიის ოკუპაციის (1940) შემდეგ ხელს უწყობდნენ ქვეყანაში საოკუპაციო რეჟიმის დამყარებას, ებრძოდნენ წინააღმდეგობის მოძრაობას. რ-გან შედგა სს-ის მოტორიზებული ბრიგადა „ვალონია", რ-იც იბრძოდა სსრკ-ის წინააღმდეგ (1944 გაანადგურეს საბჭ. ჯარებმა).

**რექტიფიკაცია** (გვიანდ. ლათ. rectificatio — გასწორება), რამდენიმე კომპონენტისაგან შემდგარი სითხეების ნარევის გაყოფის ხერხი. რ. ემყარება სითხის მრავალჯერად აორთქლებას და მისი ორთქლის კონდენსაციას ან ნარევის ერთჯერად აორთქლებას და კომპონენტების შემდგომ მრავალსაფეხუროვან კონდენსაციას; მიმდინარეობს სარექტიფიკაციო აპარატურაში (სარექტიფიკაციო სვეტებში). რ-ს მიმართავენ ქიმ., სპირტისა და ნავთობგადასამუშ. მრეწველობაში, აგრეთვე გათხევადებული აირების გასაყოფად.

სარექტიფიკაციო აპარატურა. რ-ის ჩასატარებელი აპარატები — სარექტიფიკაციო სვეტები — შედგება საკუთრივ სვეტისაგან, სადაც ხორციელდება ორთქლისა და სითხის წინაღდენიანი კონტაქტი, და ისეთი მოწყობილობებისაგან, რ-ებშიც სითხე ორთქლდება და ორთქლი კონდენსირდება, აგრეთვე კუბისა და დეფლეგმატორისაგან. კუბი ვერტიკალურად დადგმული ღრუ ცილინდრია, რ-შიც დაყენებულია ე. წ. თეფშები ან მოთავსებულია წყობური.

თეფშებისა და წყობურის დანიშნულება ფაზებსშორისი კონტაქტის განვითარება და სითხესა და ორთქლს შორის კონტაქტის გაუმჯობესება. ნახ. 1-ზე (ა, ბ, გ)

ნაჩვენებია გადასასხმელი თეფშების კონსტრუქციები. სარექტიფიკაციო სვეტების წყობურად იყენებენ რგოლებს, რ-თა გარე დიამეტრი მათი სიმაღლის ტოლია. გავრცელებულია რ ა შ ი გ ი ს რ გ ო ლ ე ბ ი (ნახ. 2) და მათი მოდიფიკაციები (2—4).

განასხვავებენ უწყვეტსა და პერიოდულ რ-ს. პირველ შემთხვევაში გასაყოფი სითხე განუწყვეტლივ მიედინება სარექტიფიკაციო სვეტში, საიდანაც განუწყვეტლივ გამოედინება ორი ან მეტი ფრაქცია, ერთი სახის კომპონენტებით გამდიდრებული და მეორეთი გაღარიბებული. ნახ. 3, ა-ზე მოცემულია უ წ ყ ვ ე ტ ი რ-ის — სრული სვეტის — აპარატის ნაკადების სქემა. სრული სვეტი შედგება გამამაგრებელი (1) და ამომწურავი (2) სექციებისაგან. ამოსავალ სითხეს, რ-ის ტემპ-რა დუღილის ტემპ-რის ტოლია, აწვდიან სვეტს, სადაც იგი შეერევა ე. წ. ამოღებულ სითხეს და ამომწურავი სექციის საკონტაქტო მოწყობილობებზე (თეფშები, წყობური) ჩაედინება. ამავე დროს მის შესახვედრად მოძრაობს ორთქლის ნაკადი. სვეტის ბოლოდან ძნელად აქროლადი კომპონენტებით გამდიდრებული სითხის ნაკადი გადადის სვეტის კუბში (3), სადაც სითხე ნაწილობრივ ორთქლდება მიწოდებული თბოგადამტანით გამოყოფილი სითბოთი, შემდეგ კი ორთქლი კვლავ ამომწურავ სექციაში გადაინაცვლებს. ამ სექციიდან ორთქლი გადადის გამამაგრებელ სექციაში, ხოლო შემდეგ, ადვილად აქროლადი კომპონენტებით გამდიდრებული, ხვდება დეფლეგმატორში (4), სადაც მთლიანად კონდენსირდება. მიღებული სითხე 2 ნაკადად იყოფა: დისტილატად და ფლეგმად. დისტილატი პროდუქტიული ნაკადია. სითხის ნაწილი სვეტის კუბიდან გამოედინება ე. წ. კუბის ნარჩენის და აგრეთვე პროდუქტიული ნაკადის სახით.

ფლეგმის რაოდენობის ფარდობა დისტილატის რაოდენობასთან აღინიშნება $R$-ით და ეწოდება ფ ლ ე გ მ ი ს რ ი ც ხ ვ ი. რაც უფრო დიდია $R$, მით უფრო მეტია პროცესის ჩატარების საექსპლუატაციო ხარჯები.

პ ე რ ი ო დ უ ლ ი რ-ის (ნახ. 3, ბ) დროს ამოსავალ სითხეს ერთდროულად ტვირთავენ სვეტის კუბში. ორთქლი კუბიდან გადადის სვეტში და ადის დეფლეგმატორში, სადაც იგი კონდენსირდება. თავდაპირველად მთელი კონდენსატი ბრუნდება სვეტში, შემდეგ კი იყოფა ფლეგმად და დისტილატად. დისტილატის წართმევასთან ერთად სვეტიდან ჯერ ადვილად აქროლადი კომპონენტები გამოდის, შემდეგ საშუალოდ აქროლადი და ა. შ.; საჭირო ფრაქციას (ან ფრაქციებს) აგროვებენ შესაბამის საკრებელში. ოპერაცია გრძელდება მანამ, სანამ თავდაპირველად ჩატვირთული ნარევი მთლიანად არ გადამუშავდება.

*ლიტ.*: Олевский В. М., Ручинский В. Р., Ректификация термически нестойких продуктов, М., 1972.

**რექტო** (Recto) კლარო მაიო (8. II. 1890, ტიაონგი, — 2. X. 1960, რომი), ფილიპინელი პოლიტიკური მოღვაწე, იურისტი. 1919—28 დეპუტატი, 1931—35 სენატორი. 30-იან წლებში გახდა ნაციონალისტების მემარცხენე ფრთის წამყვანი იდეოლოგი. 1934—35 საკონსტიტუციო კონვენტის თავრე და ფილიპინების კონსტიტუციის მთავარი შემდგენელი (1935). 1935—41 უმაღლესი სასამართლოს წევრი. 1943—44 იაპ. ოკუპანტების მიერ შექმნილი მთავრობის საგარეო საქმეთა მინისტრი (1948 სასამართლომ უდანაშაულოდ ცნო კოლაბორაციონიზმში). 1949—60 სენატორი. 1959 დააარსა ეროვნ.-სამოქალაქო პარტია, გამოდიოდა რეაქციონერი საეკლესიო მოღვაწეების წინააღმდეგ.

**რექტორი** (ლათ. rector — მმართველი, ხელმძღვანელი), უმაღლესი სასწავლებლის ხელმძღვანელი. რენესანსის ეპოქაში რ-ს უწოდებდნენ მთავარ მასწავლებელს და მრავალკლასიანი სკოლის გამგეს. საფრანგეთში რ-ის სახელწოდებას ატარებს სასწ. ოლქის (აკად.) გამგებელი.

**რექტოსკოპია** (ლათ. rectum — სწორი ნაწლავი და ბერძნ. skopeō — ვუყურებ, ვიკვლევ), დიაგნოსტიკური მეთოდი — სწორი ნაწლავის ლორწოვანი გარსის დათვალიერება რ ე ქ ტ ო ს კ ო პ ი თ. რექტოსკოპი 25—30 *სმ* სიგრძისა და 1,5—2 *სმ* სიგანის ფოლადის მილია, რ-საც აქვს ელექტრონათურა და ოკულატორი. რ-ის დროს ავადმყოფს წინასწარ სათანადო მომზადების (გამწმენდი ოყნა) შემდეგ იდაყვებსა და მუხლებზე აყენებენ და უკანა გასავლიდან ნელა და ფრთხილად შეჰყავთ რექტოსკოპი, ამავე დროს, იმისათვის, რომ ნათლად ჩანდეს ნაწლავის სანათური, ნაწლავს ჰაერით ბერავენ. რ-ით შეიძლება სწორი ნაწლავის სიმსივნის, წყლულის, ნაწიბუროვანი შევიწროების აღმოჩენა, *ბიოფსიისათვის* ქსოვილის ნაწილის ამოკვეთა, პოლიპების მოცილება და ელექტროკოაგულაცია. რ-ის დროს შესაძლებელია აგრეთვე სიგმოიდური კოლინჯის ბოლო ნაწილის დათვალიერებაც (რ ე ქ ტ ო რ ო მ ა ნ ო ს კ ო პ ი ა); მოქნილი ფიბროკოლონოსკოპები მსხვილი ნაწლავის ზემო ნაწილების ბრმა ნაწლავამდე დათვალიერების (კ ო ლ ო ნ ო ს კ ო პ ი ა) საშუალებას იძლევა.

**რეშად ნური გუნთექინი** (Reşat Nuri Güntekin) (25. XI. 1889, სტამბოლი, — 7. XII. 1956, ლონდონი), თურქი მწერალი. სტამბოლის უნ-ტის ფილოლ. ფაკ-ტის დამთავრების შემდეგ ლიტ-რას ასწავლიდა ე. წ. „ამერიკულ კოლეჯში" და ქალთა გიმნაზიებში. დიდხანს მუშაობდა განათლების ინსპექტორად. მრავალგზის იყო არჩეული მეჯლისის დეპუტატად. სამწერლო ასპარეზზე გამოვიდა I მსოფლიო ომის წლებში პიესებითა და თეატრ. რეცენზიებით. აქვეყნებდა კრიტ. წერილებს ლიტ-რის საკითხებზე. პირველი რომანი „იდუმალი ხელი" 1921 გამოაქვეყნა. მრავალი რომანის, პიესისა და მოთხრობის ავტორია. საყოველთაო აღიარება მოუტანა რომანმა „ნარჩიტამ" (1922, ქართ. თარგმანი 1961), რ-იც თითქმის ყოველ წელიწადს გამოდიოდა ახ. გამოცემის სახით. აღსანიშნავია მისი რომანები „მწვანე ღამე" (1928), „ფოთოლცვენა" (1930), „შვინდის ტოტები" (1932), „წისქვილი" (1944) და სხვ.; მოთხრობათა კრებულები: „სტუმარი ღვთისაა" (1927), „ლეილი და მაჯნუნი" (1928), „ჩამქრალი ვარსკვლავები" (1928); პიესები „დამოუკიდებლობა" (1933), „წვიმიანი ღამე" (1943). რ. კარგად იცნობდა თურქეთის ცხოვრებას. მის ნაწარმოებებში რეალისტურად არის ასახული თურქი ხალხის ყველა ფენის ცხოვრება, ყველა მნიშვნელოვანი საზ.-პოლიტ. მოვლენა; განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ე. წ. „პატარა ადამიანის" სახეს.

*თხზ.*: სტუმარი ღვთისაა, კრ.: არმაღანი, თბ., 1965; სხვისი ხელით, იქვე, თბ., 1977.

*ლიტ.*: Алькаева Л. О., Очерки по истории турецкой литературы 1908 — 1939 гг., М., 1959; Kabaklı A., Türk edebijatı, c. 3, Ist., 1969. *ი. გოცირიძე.*

**რეშევიე,** სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ფსხუს სოფსაბჭო), დოუს ულელტ. მიდამოებში. ზ. დ. 1300 *მ*, სოხუმიდან 84 *კმ*. ა. ჟდანოვის სახ. აჩადარის კოლ-ბა (მეფუტკრეობა, მეცხოველეობა, მესიმინდეობა). რვაწლ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ფსხუში (15 *კმ*).

**რეშეტნიკოვი** თედორე მიხეილის ძე [5 (17). IX. 1841, ეკატერინბურგი, ახლანდ. სვერდლოვსკი, — 9 (21). III. 1871, პეტერბურგი], რუსი მწერალი. დიდი წარმატება ხვდა წილად გლეხთა უკიდურესი სილატაკის ამსახველ მის მოთხრობას „პოდლიპოველები" (დაიბეჭდა „სოვრემენნიკში", 1864). რომანების თავისებურ ციკლში („მაღაროს მუშები", 1866, „გლუმოვები", 1866—67; „სად჻ ჯობს?", 1868) დიდი მხატვრული სიმართლით გადმოსცა ურალის მუშათა მძიმე შრომა და ყოფა. რ-ს ეკუთვნის ავტობიოგრ. მოთხრ. „ადამიანთა შორის" (1865), მოთხრობები და ნარკვევები.

**რეშეტნიკოვი** თედორე პავლეს ძე [დ. 15 (28). VII. 1906, სოფ. სურსკო-ლიტოვსკოე, ახლანდ. დნეპროპეტროვსკის ოლქი, უკრ. სსრ], საბჭ. ფერმწერი და გრაფიკოსი. სსრკ სახალხო მხატვარი (1974), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1953; 1974 ვიცე-პრეზიდენტი). სკკპ წევრი 1945-იდან. 1929—34 სწავლობდა მოსკოვში სახვითი ხელოვნების ინ-ტში. მონაწილეობდა პოლარულ ექსპედიციებში (გემ „სიბირიაკოვზე", 1932; „ჩელიუსკინზე" 1933—34). ასწავლიდა ვ. სურიკოვის სახ. მოსკ. სამხატვრო ინ-ტში (1954-იდან პროფესორი). ნამუშევრები: „არდადაგებზე ჩამოვიდა", 1948, „გენერალისიმუსი ი. ბ. სტალინი" (ორივე ნამუშევრისთვის სსრკ სახელმწ. პრემია, 1949); „მშვიდობისათვის", 1950, (სსრკ სახელმწ. პრემია, 1951); „აბსტრაქციონიზმის საიდუმლოებანი" (ტრიპტიქი), 1960 — ყველა ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი. დაჯილდოებულია 2 ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*ლიტ.*: Евграфова Л., Фёдор Павлович Решетников, Пермь, 1961.

**რეშთი,** ქალაქი ირანში, გილანის ოსტანის ადმ. ცენტრი. 187 ათ. მცხ. (1976). საავტ. გზებით უკავშირდება თეირანს და ნავსადგურ ენზელის (კასპიის ზღვა). ვითარდებოდა (XVIII ს-იდან) როგორც მნიშვნელოვანი სავაჭრო-სატრანზ. პუნქტი ირანსა და რუსეთს შორის. მეაბრეშუმეობის ცენტრი (XIV ს-იდან). ტრიკოტაჟის, ჯუთის წარმოება. ხის დასამუშ., მინის, ჩაის ფ-კები. ხელოსნობა (ხეზე კვეთა, მხატვრული ქარგვა).

**რეშთის ხელშეკრულება 1732,** დაიდო რუსეთსა და ირანს შორის. ხელი მოაწერეს 21 იანვ. (1 თებ.) ქ. რეშთში (ირანი). ოსმალეთთან გამწვავებული ურთიერთობის გამო რუს. მთავრობა დაინტერესებული იყო ირანთან კავშირით და დაუბრუნა მას კასპიისპირეთის პროვინციები (გილანი, მაზანდარანი და ასტრაბადი). რუსეთმა მიიღო სავაჭრო პრივილეგიები ირანთან. რ. ხ. ძალაში იყო 1735-მდე, როცა *განჯის ტრაქტატით* (1735) რუს. ჯარებმა უფრო ჩრდ-ით, მდ. თერგამდე დაიხიეს.

**რეშიდ-ფაშა** (Reşit Paşa) მუსტაფა (13. III. 1800, სტამბოლი, — 7. I. 1858, კ. კრეტა), ოსმალეთის დიპლომატი და სახელმწ. მოღვაწე. 1834—37 პარიზსა და ლონდონში ელჩად ყოფნისას ევრ. ცივილიზაციის ქომაგი გახდა. 1837—45 მრავალჯერ ეკავა საგარეო საქმეთა მინისტრის პოსტი, 1846—58 ექვსჯერ იყო დიდი ვეზირი. ცდილობდა ოსმალეთში ევრ. სახელმწ. წყობის პრინციპების განხორციელებას, ფინანსების, განათლებისა და სხვა სფეროში რე-



რექტიფიკაცია. ნახ. 3. სარექტიფიკაციო სვეტების ნაკადების სქემები: ა—უწყვეტი რექტიფიკაცია; ბ—პერიოდული რექტიფიკაცია; 1 — გამამაგრებელი სექცია; 2 — ამომწურავი სექცია; 3 — სვეტის კუბი; 4—დეფლეგმატორი.


თ. მ. რეშეტნიკოვი.


თ. პ. რ ე შ ე ტ ნ ი კ ო ვ ი. „ისევ ორიანი". 1952. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

ფორმების გატარებას ფეოდ. ურთიერთობის ხელშეუხებლობის საფუძველზე. ავტორია 1839 გამოცემული სულთნის ბრძანებულებისა — „ხატ-ი შერიფ გიულხანეს" (იხ. *თანზიმათი*). რ.-ფ.-ს მოღვაწეობა რეაქციის, განსაკუთრებით მუსლ. სამღვდელოებისა და უმაღლესი მოხელეების შეუპოვარ წინააღმდეგობას აწყდებოდა.

**რეშიცა** (Reşiţa), ქალაქი სამხრ.-დას. რუმინეთში, კარაშ-სევერინის ჟუდეცის ადმ. ცენტრი. 94 ათ. მცხ. (1981). სატრანსპ. კვანძი. რ-შია ქვეყნის ერთ-ერთი უდიდესი და უძველესი მეტალ. კომბინატი. მძიმე მანქანათმშ., ქიმ., კვების, საშენ მასალათა მრეწველობა.

**რეჩიტატივი** (იტალ. recitativo<recitare — ხმამაღლა კითხვა, დეკლამაცია), ვოკალური მუსიკის განსაკუთრებული სახე. სიმღერაში ინტონაციური მხარის და მეტყველების რიტმიკის წინა პლანზე წამოწევა. რ-ს არა აქვს მკვეთრი მუს. ფორმა, ექვემდებარება ტექსტის სინტაქსურ დანაწევრებას. დასაბამს ხალხ. პოეზიიდან იღებს (ეპიკ. მუს.-პოეტური ნაწარმოებების შესრულება). პროფ. მუსიკაში დამკვიდრდა ოპერის შექმნასთან ერთად (XVI–XVII სს.).

**რეჩიცა,** ქალაქი ბელორ. სსრ გომელის ოლქში, ნავმისადგომი მდ. დნეპრის ნაპირზე. რკინიგზის სადგური. 66 ათ. მცხ. (1983). ლითონის ნაკეთობათა, კერამ. მილების, ჰიდროლიზ-საფუვრის, კარაქისა და მშრალი რძის, ღვინის ქ-ნები. ხის დასამუშ., კვებისა და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები. გემთსაშენი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. რ-ის მახლობლად იღებენ ნავთობს.



გ. რეჩკალოვი.

**რეჩკალოვი** გრიგოლ ანდრიას ძე (დ. 9. II. 1918, სოფ. ხუდიაკოვო, ახლანდ. სოფ. ზაიკოვო, ირბიტის რ-ნი, სვერდლოვსკის ოლქი), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (24. V. 1943 და 1. VII. 1944), ავიაციის გენ.-მ. (1957), 1-ლი კლასის სამხ. მფრინავი. სკკპ წევრი 1942-იდან. დაამთავრა მფრინავების პერმის სამხ.-საავიაციო სკოლა (1939) და სამხ.-საჰაერო აკადემია (1951). დიდი სამამულო ომის (1941–45) შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობებზეა ჯარებში. 1959-იდან თადარიგშია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენითა და მედლებით.

**რეჩ პოსპოლიტა** (პოლ. Rzeczpospolita — რესპუბლიკა), XV ს. დამლევს — XVIII ს. პოლონეთის სახელმწიფოს ტრადიციული სახელწოდება. რ. პ. წარმოადგენდა სპეციფ. ფორმის წოდებრივ მონარქიას, რ-საც სეიმის მიერ არჩეული მეფე ედგა სათავეში. 1659 ლუბლინის უნიის შემდეგ 1795-მდე რ. პ. იყო პოლ.-ლიტვ. სახელმწიფოს ოფიციალური სახელწოდება.

**რეჩხი,** მდინარე სამურზაყანოს დაბლობზე, სიგრძე 8,5 *კმ*, აუზის ფართ. 43 $კმ^2$. სათავე აქვს კარსტული ვოკლუზით ოხაჩქუეს მასიეის სამხრ.-დას. მირში. ზ. დ. 195 *მ*. ერთვის მდ. ერისწყალს მარჯვნიდან. საზრდოობს მიწისქვეშა და წვიმის წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 4,9 $მ^3/წმ$. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა შემოდგომაზე.

*ი. აფხაზავა.*

**რეჩხი,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. რეჩხის (ერისწყლის მარჯვ. შენაკადი) ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., ხოლე). ზ. დ. 180 *მ*, გალიდან 18 *კმ*. წითელი არმიის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, პროფტექ. სასწავლებელი, ბ-კა, კლუბი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

სოფლის მახლობლად მაღალ მთაზე აღმართულია ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლის — ადრინე. შუა საუკ. ციხის ნანგრევები. ციხის სამხრ. და ჩრდ. ბოლოებში თითო სწორკუთხა კოშკის ნაშთებია. რ-ის ციხე წარმოადგენდა კოლხეთის დაბლობისა და მთიანეთის გამყოფ ხაზზე გამავალ სიმაგრეთა ჯაჭვის ერთ-ერთ შემადგენელ ნაწილს. სოფელში შემორჩენილია შეერილაფსიდიანი ეკლესიის (XIX ს. დასასრ.) ნანგრევები. *პ. ზაქარაია.*

**რეცენზია** (ლათ. recensio — განხილვა), ახალი მხატვრული (ლიტ., თეატრ., კინემატოგრაფიული და სხვა), სამეცნიერო ან სამეცნიერო-პოპულარული ნაწარმოების განხილვა და შეფასება; საჟურნალგაზეთო პუბლიცისტიკისა და ლიტ. კრიტიკის ჟანრი. წიგნის რ-ში მოცემულია მისი ბიბლიოგრაფიული აღწერა, მოკლე შინაარსი, კომპოზიცია, პრობლემათა წრე, ნაწარმოების კრიტ. შეფასება. რ. ქვეყნდება ჟურნალ-გაზეთებსა და სპეციალიზებულ კრიტ.-ბიბლიოგრაფიულ გამოცემებში. რუს. ენაზე ასეთი გამოცემებია: გაზ. „კნიჟნოე ობოზრენიე"; ჟურნალები: „ვ მირე კნიგ", „ლიტერატურნოე ობოზრენიე" და სხვ., 1935-იდან კვარტალურად გამოიცემა ბიბლიოგრაფიული საძიებელი „ლეტოპის რეცენზიი", ქართ. ენაზე—გაზ. „წიგნის სამყაროში".

**რეცეპტი** (ლათ. receptum — აღებული, მიღებული< recipio—ვღებულობ), ექიმის წერილობითი მიმართვა აფთიაქში წამლის დამზადების, გაცემისა და ავადმყოფის მიერ მისი მიღების წესის შესახებ. რ-ს ადგენენ განსაზღვრული ფორმისა და წესის მიხედვით. რ. მ ა რ ტ ი ვ ი ა, თუ შეიცავს მხოლოდ ერთ სამკურნ. ნივთიერებას, და რ თ უ ლ ი ა, თუ წამალი 2 ან რამდენიმე ინგრედიენტისაგან შედგება. რ. არის იურიდ. საბუთი, რ-ის მიხედვითაც შეიძლება წამლის დამზადების სისწორის შემოწმება.

**რეცეპტორები** (ლათ. receptor — მიმღები), სპეციალური მგრძნობიარე წარმონაქმნები, რ-ებიც მიიღებენ და გარდაქმნიან გაღიზიანებებს ორგანიზმის გარე და შიგა სამყაროდან და გადასცემენ ნერვულ სისტემას ინფორმაციას მოქმედი აგენტის შესახებ. სტრუქტურულად რ. წარმოდგენილი არიან როგორც ნერვული ბოჭკოების თავისუფალი დაბოლოებების, ისე განსაკუთრებული ჰაფსულებით გარემოცული ნერვული დაბოლოებების სახით. ორგანიზებულ რეცეპტორულ წარმონაქმნებში (თვალის ბადურა, კორტის ორგანო) რ. წარმოდგენილი არიან სპეციალიზებული უჯრედებით. რ-ს ყოფენ ორგანიზმის ზედაპირზე განლაგებულ — ექსტეროორეცეპტორებად და სიღრმეში განლაგებულ *ინტეროორეცეპტორებად*. ექსტეროორეცეპტორები მიიღებენ გარე სამყაროს ზემოქმედებას (სინათლე, ბგერა, თერმული და სხვ.), ინტეროორეცეპტორები კი — ინფორმაციას ორგანიზმის შინაგანი ორგანოების მდგომარეობის შესახებ (ვისცეროორეცეპტორები), აგრეთვე ინფორმაციას გარემოში სხეულის ან მისი ნაწილების მდგომარეობის შესახებ (ვესტიბულორეცეპტორები). სხვადასხვა ბუნების გამღიზიანებლებს სხვადასხვა რ. ღებულობენ. არსებობს *მექანორეცეპტორები, ფოტორეცეპტორები, ქემორეცეპტორები, თერმორეცეპტორები* და სხვ. დელფინებს, ღამურებს და ღამის პეპლებს აქვთ ულტრაბგერებისადმი, ხოლო ზოგიერთ თევზს ელექტრული ველებისადმი მგრძნობიარე რ. განარჩევენ მ ო ნ ო მ ო დ ა ლ უ რ რ-ს, რ-ებიც მიიღებენ მხოლოდ ერთი სახის გამღიზიანებელს (მექანიკურს, სინათლის, ქიმიურს) და პ ო ლ ი მ ო დ ა ლ უ რ ს, რ-ებიც რეაგირებენ სხვადასხვა მოდალობის გამღიზიანებლების ზემოქმედებაზე, მაგ. ქიმიურსა და მექანიკურზე ან მექანიკურსა და თერმულზე. ისტორიულად გამღიზიანებელი წყაროს ლოკალიზაციის მიხედვით რ-ს ყოფენ დ ი ს ტ ა ნ ტ უ რ ე ბ ა დ (მხედველობითი, სმენითი, ყნოსვითი) და კ ო ნ ტ ა ქ ტ უ რ ე ბ ა დ (მექან., ქიმ., და სხვ.). დისტანტური რ. მიიღებენ გამღიზიანებლებს, რ-თა გენერირების წყარო დაცილებულია ორგანიზმისაგან, ხოლო კონტაქტური რ. აიგზნებიან გამღიზიანებელთან უშუალო შეხების შემთხვევაში. თითოეული რ. სპეციალიზებულია მხოლოდ მისთვის დამახასიათებელი გამღიზიანებლის მიღებისათვის. ასეთ გამღიზიანებლებს ადეკვატურს უწოდებენ. გამღიზიანებლის ზემოქმედებისას რ-ის უჯრედულ მემბრანაზე წარმოიქმნება ბიოელექტრულ პოტენციალთა სხვაობა — ე. წ. რეცეპტორული პოტენციალი, რ-იც რეცეპტორულ უჯრედში წარმოქმნის რიტმულ იმპულსებს. გამღიზიანებლის ინტენსივობის მატებასთან ერთად იზრდება რიტმულ იმპულსთა სიხშირეც. გამღიზიანებლის ხანგრძლივი ზემოქმედების შემთხვევაში რ-იდან გამომავალ ნერვულ ბოჭკოში კლებულობს იმპულსთა სიხშირე. აქტივობის ამგვარ შემცირებას ფიზიოლოგიურ ადაპტაციას (იხ. *ადაპტაცია ფიზიოლოგიური*) უწოდებენ. სხვადასხვა რ-თვის ადაპტაციის დრო სხვადასხვაა. რ. განსაკუთრებით მგრძნობიარე არიან ადეკვატური გამღიზიანებლისადმი, მაგრამ შეიძლება აიგზნონ არაადეკვატური გამღიზიანებლის ზემოქმედებითაც. მაგ., თვალის ბადურაზე ან კორტის ორგანოზე ელექტრული დენის ზემოქმედებით შეიძლება გამოვიწვიოთ სინათლის ან ბგერის შეგრძნება. გარე სამყაროს აღქმა ძირითადად განპირობებულია ინფორმაციით, რ-იც ცენტრ.-ნერვულ სისტემაში მიემართება ექსტეროორეცეპტორებიდან. ინტეროორეცეპტორებიდან მიღებული ინფორმაცია არ იწვევს ნათელ შეგრძნებებს. რ-ის მოქმედება რეგულირდება ცენტრ. ნერვული სისტემით. ეს გავლენები, რ-თა მექანიზმი დღეისათვის არ არის საკმარისად შესწავლილი, ხორციელდება სპეც. ეფერენტული ბოჭკოების საშუალებით. რ-ის ფუნქციებს სწავლობენ უშუალოდ რ-ში ან მათგან გამომავალ ნერვულ ბოჭკოებში აღძრულ ბიოლ. პოტენციალებზე დაკვირვებისა და რ-ის გაღიზიანების საპასუხოდ აღძრული რეფლექსური რეაქციების აღრიცხვის მეთოდების გამოყენებით.

*ლიტ.*: მ ძ ი ნ ა რ ი შ ვ ი ლ ი ნ., რეცეპტორთა ფიზიოლოგია, თბ., 1964; В и н н и к о в Я. А., Цитологические и молекулярные основы рецепции. Эволюция органов чувств, Л., 1971; И л ь и н с к и й О. Б., Физиология механорецепторов, წგნ.: Физиология сенсорных систем, ч. 3, Л., 1975 (Руководство по физиологии).

*თ. ნანეიშვილი.*

**რეცესიულობა** (<ლათ. recessus — უკუქცევა, გაძევება), *გენთა* ფენოტიპური გამოვლენის ერთ-ერთი ფორმა. გენის წყვილი *ალელიდან* ერთი (დომინანტური, მაგ., A) ახშობს მეორის მოქმედებას (რეცესიული, a), რის გამოც ჰეტეროზიგოტულ (Aa) ინდივიდში მხოლოდ ერთი ნიშანი ვლინდება. რეცესიული ალელი მხოლოდ ჰომოზიგოტურ მდგომარეობაში განაპირობებს ნიშან-თვისების განვითარებას. რ. და დომინანტობა არ არის გენის უშუალო თვისება, იგი *გენოტიპის* რთულ სისტემაში შესაბამის ალელთა ურთიერთქმედების შედეგია. მაგ., ბოცვერში ბეწვის შეფერილობას 4 ალელი (ე. წ. მრავლობითი ალელთა სერია) განსაზღვრავს: C — ერთიანი შეფერვა — აგუტი; $C^{ch}$ — შინშილა; $C^{h}$ — ჰიმალაური შეფერილობა, $C^{a}$ — ალბინოსი; $Cc^{ch}$ გენოტიპისას $C^{ch}$ ალელი რეცესიულია, $C^{ch}C^{h}$ და $C^{ch}C$ კომბინაციებში კი—დომინანტური. რ. დომინანტურობისკენ იხრება გარემოს გავლენით. ხორბალში ნორმალური დღის ხანგრძლივობისას მარტივთავთავიანობა დომინანტობს რთულთავთავიანობაზე, მოკლე დღის პირობებში კი—პირიქით. გენის რ-ს ზოგჯერ იწვევს ბიოქიმ. რეაქციის შენელება ან შეცვლა. ლეტალური რეცესიული მუტაცია არღვევს უმნიშვნელოვანეს სასიცოცხლო რეაქციებს, რის გამოც ჰომოზიგოტური ინდივიდი კვდება. *სელექციაში* დიდი მნიშვნელობა აქვს საწყის მასალაში რეცესიული ლეტალური ან ნახევრად ლეტალური გენების მატარებელი ინდივიდების გამოვლენას და წუნდებას. ახლონათესაური შეჯვარე-

ბისას (იხ. *ინბრიდინგი*) ინბრედული დეპრესია დაკავშირებულია საზიანო რეცესიული გენების ჰომოზიგოტურ მდგომარეობაში გადასვლასთან და გამოვლენასთან. ზოგჯერ რეცესიული მუტაციები წარმოადგენენ ძვირფას საწყის მასალას სელექციაში. მაგ., წაულებში მათი გამოყენებით მიღებულია ნაირგვარი შეფერილობის ძვირფასი ფორმები. რეცესიული მუტაციები მნიშვნელოვან როლს თამაშობს ევოლ. პროცესში. ჰეტეროზიგოტურ მდგომარეობაში პოპულაციები ჭარბად შეიცავენ ნაირგვარ რეცესიულ მუტაციებს და ევოლ. პროცესისათვის იქმნება ე. წ. მემკვიდრული ცვალებადობის „სამობილიზაციო რეზერვი".

*ლიტ.*: Лобашев М. Е., Генетика, 2 изд., Л., 1967; Маккьюсик В., Генетика человека, пер. с англ., М., 1967.

*ა. შათირიშვილი.*

**რეცეფცია** (ლათ. receptio — მიღება) (ფიზიოლ.), მექანიკური, თერმული, ელექტრომაგნიტური, ქიმიური და სხვა გაღიზიანების აღქმა და გარდაქმნა სიგნალებად. რ-ის მექანიზმის საფუძველია *რეცეპტორისა* და გამღიზიანებლის ურთიერთმოქმედება, რის შედეგადაც წარმოიქმნება ე. წ. რეცეპტორული პოტენციალი, რ-იც მგრძნობიარე ნერვში რიტმული იმპულსების აღმოცენებას განაპირობებს. გარე სამყაროს ზემოქმედებით აღძრულ რ-ს *ექსტერორეცეფცია* ეწოდება, ორგანიზმის შინაგანი გარემოს ზემოქმედებით წარმოქმნილს კი — ინტერორეცეფცია.

*გ. მაჭავარიანი.*

**რეცეფცია** სამართლისა, სხვა სახელმწიფოში ან წინა ისტორიულ ეპოქაში შემუშავებული სამართლის შეთვისება და რომელიმე ქვეყნის პირობებთან შეხამება. უცხოური სამართ. ძალდატანებით (ომების ან კოლონ. დაპყრობათა შედეგად) შეტანისაგან განსხვავებით, რ. გულისხმობს უფრო განვითარებული სამართ. ფორმების შეთვისებას სოც.-ეკონ. პირობებით მსგავს სახელმწიფოთა. ისტ. მემკვიდრეობითობისა და სამართ. კულტ. კავშირის გამო. იხ. *რომის სამართლის რეცეფცია.*

**რეციდივი** (ლათ. recidivus — რაც მეორდება), 1. თითქოს გამქრალი მოვლენის დაბრუნება, გამეორება. 2. ავადმყოფობის შებრუნება. 3. დანაშაულის განმეორებით ჩადენა.

**რეციდივი** დაავადების ახალი გამწვავება („შებრუნება") მოჩვენებითი გამოჯანმრთელების (რემისიის) შემდეგ. ფარულად მიმდინარე ქრონ. ინფექციური პროცესის (ბრუცელოზი, პნევმონია, წითელი ქარი) რ-ის მიზეზი შეიძლება იყოს არასრულფასოვანი იმუნიტეტი, გაცივება, რაიმე სხვა ინფექცია; სხვა დროს რ. შეპირობებულია დიეტის დარღვევით (მაგ., კოლიტის დროს), თვით დაავადების ციკლური მიმდინარეობით (მალარია, შებრუნებითი ტიფი); ამ შემთხვევებში ჩვეულებრივ აქტიურდება ორგანიზმში დარჩენილი მაავადებელი მიკროფლორა. იმავე მიკროორგანიზმებით ხელმეორედ დასნებოვნებას რეინფექცია ეწოდება. არაინფექციურ დაავადებათა რ-ის პათოგენეზში მნიშვნელობა აქვს ფსიქ. ტრავმას (მაგ. ეგზემის დროს), სისხლძარღვოვან ცვლილებებს, სიმსივნური ზრდის კანონზომიერებას, დაუმთავრებელ მკურნალობას და სხვ. რ-ის კლინიკური სურათი შეიძლება ჰგავდეს ძირითადი დაავადების დასაწყისს ან განსხვავდებოდეს მისგან; ზოგჯერ რ. უფრო მძიმედ მიმდინარეობს, ვიდრე ძირითადი დაავადების პირველი „შეტევა". ზოგიერთ დაავადებას ხშირი რ. ახასიათებს (მაგ., ქრონ. დიზენტერიას). რ-ის მკურნალობა და პროფილაქტიკა, როგორც წესი, იგივეა, რაც ძირითადი დაავადებისა.

**რეციდივისტი,** პირი, რ-მაც დანაშაულისათვის მსჯავრდების შემდეგ კვლავ ჩაიდინა დანაშაული. ჩვეულებრივ, რ. მყარ მიდრეკილებას იჩენს დანაშაულებრივი ქცევისადმი, გამოირჩევა ზნეობრივი დეგრადაციით. განასხვავებენ უბრალო რეციდივს, როდესაც ადრე მსჯავრდებული პირი ჩაიდენს რომელიმე სხვაგვარ ახ. დანაშაულს, და სპეც. რეციდივს, როდესაც პირი ხელმეორედ ჩაიდენს იმგვარსავე დანაშაულს, როგორიც ადრე ჩაიდინა. საბჭ. სისხლის სამართ. კანონმდებლობა რეციდივს პასუხისმგებლობის დამამძიმებელ გარემოებად თვლის (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 39, პ. 1).

ჩვენი კანონმდებლობისათვის ცნობილია განსაკუთრებით საშიში რ-ის ცნება. განსაკუთრებით საშიში რ-თვის პასუხისმგებლობის სპეც. წესია დადგენილი. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდექსში (მ. 44) განსაზღვრულია განსაკუთრებით საშიშ რ-ად ცნობის პირობები. ასეთ რ-ად პირი შეიძლება ცნობილ იქნეს, თუ მან ჩაიდინა სწორედ ის მძიმე ან განსაკუთრებით მძიმე დანაშაული, რ-იც კანონის შესაბამის პუნქტებშია მითითებული. კანონში განსაზღვრულია აგრეთვე ადრე და ხელმეორედ ჩადენილ დანაშაულთა სხვადასხვა შეხამება, რ-თა მიხედვითაც პირი შეიძლება აღიარონ განსაკუთრებით საშიშ რ-ად.

განსაკუთრებით საშიშ რ-ად ცნობის საკითხის გადაწყვეტისას სასამართლო მხედველობაში იღებს დამნაშავის პიროვნებას, ჩადენილი დანაშაულის საზ. საშიშროების ხარისხს, მოტივებს და სხვა გარემოებებს. განსაკუთრებით საშიშ რ-ად ცნობის საკითხის გადაწყვეტისას მხედველობაში არ იღებენ *ნასამართლობას* 18 წლის ასაკამდე ჩადენილი დანაშაულისათვის, აგრეთვე ისეთ ნასამართლობას, რ-იც მოხსნილია ან გაქარწყლებულია. განსაკუთრებით საშიშ რ-ად აღიარებასთან განსაზღვრული სამართ. შედეგებია დაკავშირებული. კანონით განსაზღვრულ შემთხვევაში შეიძლება დაენიშნოს თავისუფლების აღკვეთა 15 წლამდე; სასჯელის მოსახდელად მას ათავსებენ განსაკუთრებული რეჟიმის კოლონიაში (შეიძლება *საპყრობილეში* მოთავსებაც). დაუშვებელია მისი *პირობით ვადამდე გათავისუფლება*, სასჯელის მოხდის შემდეგ იგი იმყოფება ადმ. ზედამხედველობის ქვეშ და სხვ.

*გ. ტყეშელიაძე.*

**რეციპროკული ინერვაცია** (<ლათ. reciprocus — შექცეული, შებრუნებული), შეულლებული ინერვაცია. მოძრაობითი აქტების კოორდინაციის რეფლექსური მექანიზმი, რ-იც უზრუნველყოფს ანტაგონისტური კუნთების შეთანხმებულ მოქმედებას. რ. ი. დეტალურად შეისწავლა და გააანალიზა ინგლ. მეცნიერმა *ჩ. შერინგტონმა*, მანვე შემოიტანა ეს ტერმინი ფიზიოლოგიაში. ბოლო წლებში მიკროელექტროდული ტექ. გამოყენებით ცალკეულ ნეირონებში მიმდინარე აგზნებისა და შეკავების პროცესების პირდაპირი გამოკვლევის მეშვეობით გაირკვა რ. ი-ის მექანიზმის ზოგიერთი თავისებურება. დადგინდა, რომ ანტაგონისტი კუნთების მაინერვირებელ მამოძრავებელ *ნეირონებს* შორის რეციპროკული ურთიერთობის ფორმირებაში წამყვანი როლი ენიჭება ჩართულ ნეირონებს, რ-ებიც ნერვულ სისტემაში სარელეო გადამრთველებისა და მაინტეგრირებელი ელემენტების ფუნქციას ასრულებენ. იხ. აგრეთვე *კუნთის შეკუმშვა.*

*ლიტ.*: ბერიტაშვილი ი., ოთხელიანი თ., კუნთოვანი და ნერვული სისტემის ზოგადი ფიზიოლოგია, თბ., 1974; Шеррингтон Ч. С., Интегративная деятельность нервной системы, пер. с англ., Л., 1969.

*გ. მაჭავარიანი.*

**რეცირკულატორი,** *უკუკავშირის* დამყოვნებელი წრედის შემცველი ელექტრონული მოწყობილობა. წრედში იმპულსური სიგნალი გადის (რ-ის გასასვლელიდან მის შესასვლელზე) გარკვეული დაყოვნებით. ასეთი კავშირის გამო შემავალი სიგნალი მოწყობილობაში მრავალჯერ გადის (ხდება სიგნალის ცირკულაცია). უკუკავშირის წრედში სიგნალის ხანგრძლივობა დაყოვნების დროსთან ($T$) შედარებით მცირეა. დადებითი უკუკავშირიანი წრედის მქონე უმარტივეს რ-ს (ნახ.) იყენებენ იმპულსური სიგნალების დასამუშავებლად რადიოლოკაციურ მოწყობილობებში.




რეცირკულატორი. უმარტივესი რეცირკულატორის სტრუქტურული სქემა: Σ— შესასვლელი სიგნალისა და რეცირკულატორის გამოსასვლელიდან მის შესასვლელზე უკუკავშირის წრედით გასული სიგნალის შემაჯამებელი მოწყობილობა; ედ—სიგნალის T—დროით დამყოვნებელი უკუკავშირის წრედის ელემენტი; გ—გამყოფი (სიგნალის გადაცემის კოეფიციენტი<1). ისრებით ნაჩვენებია სიგნალის ცირკულაციის მიმართულება.

**რეცირკულაცია** (*რე...* და *ცირკულაცია*), აირის, სითხის ან მყარი ნივთიერების ნაკადის მრავალგზისი სრული ან ნაწილობრივი დაბრუნება ტექნოლოგიურ პროცესში, დანადგარში, აპარატში და სხვ.; რ-ის მიზანია: ნარევში კომპონენტების კონცენტრაციის, თბოგადამცემში ტემპ-რის რეგულირება და ა. შ.; ქიმ. ტექნოლოგიაში ნაწარმის გამოსავლის გადიდებას ხშირად ნედლეულის რ-ით აღწევენ.

**რეხა,** გორის რ-ნის სოფლების *ზემო რეხისა* და *ქვემო რეხის* ძვ. სახელწოდება.

**რეხა,** სოფელი წალკის რ-ნში (აგრანლოს სოფსაბჭო), თრიალეთის ქედის სამხრ. კალთაზე. ზ. დ. 1660 *მ*, წალკიდან 36 *კმ*. მეკარტოფილეობა-მეთესლეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, საფერშლოსამეანო პუნქტი, განვითარებული შუა საუკ. ეკლესია.

**რეხვიაშვილი** ვასილ ბესარიონის ძე [დ. 5 (18). III. 1911, სოფ. ჭიორა, ონის რ-ნი], ქართველი საბჭ. ინჟინერი, ნავთობის სპეციალისტი. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1972). სკკპ წევრი 1943-იდან. 1935 დაამთავრა გროზნოს ნავთობის ინ-ტი, 1955 — ნავთობის მრეწვ. აკადემია. 1935-იდან ინჟინრად და ხელმძღვანელ მუშაკად მუშაობდა ბაშკირეთში, სახალინზე და კუიბიშევის ოლქში ნავთობის საბადოთა ძიების და ჭაბურღილების ბურღვის დარგში, 1968-იდან — ტიუმენის ოლქში. 1971-იდან დას. ციმბ. საბურღი სამუშაოების სახელმწ. საწარმოო გაერთიანების უფროსის მოადგილედ.

**რეხვიაშვილი** ნიკოლოზ ბიჭიკოს ძე (24. XII. 1904, სოფ. ჭიორა, ონის რ-ნი,— 19. VI. 1974, თბილისი), ქართველი საბჭ. ეთნოგრაფი, ისტ. მეცნ. დოქტორი (1965). 1939-იდან გარდაცვალებამდე მუშაობდა ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმის ეთნოგრ. განყ-ბაში, 1942—51 იყო ამავე განყ-ბის გამგე. იკვლევდა უმთავრესად ქართ. ხალხ. მეტალ. ისტ. საკითხებს. დაჯილდოებულია საპატიო ნიშნის ორდენით (1954).

*თხზ.*: მჭედლობა რაჭაში, თბ., 1953; ქართული ხალხური მეტალურგია, თბ., 1964.

*გ. ჯალაბაძე.*

**რეჯო-დი-კალაბრია** (Reggio di Calabria), ქალაქი და ნავსადგური სამხრ. იტალიაში, აპენინის ნ.-კ-ის უკიდურეს სამხრ. ნაწილში, მესინის სრუტის ნაპირზე. კალაბრიის ოლქის რეჯო-დი-კალაბრიის პროვ. ადმ. ცენტრი. 181 ათ. მცხ. (1980). სატრანსპ. კვანძი, სარკინიგზო ბორნით უკავშირდება კ. სიცილიას (ქ. მესინა). კვების, ხე-ტყის დასამუშ., ვაგონთსაშენი მრეწვ., ციტრუსების ესენციებისა და არომატული ზეთების წარმოება. თევზჭერა. გეოფიზ. ობსერვატორია. ხშირია მიწისძვრა. შემორჩენილია ძვ. ბერძ. ტაძრებისა და საცხოვრ. ნაგებობათა (უმთავრესად ძვ. წ. IV ს.) ნაშთები. ეროვნ. მუზეუმი.

**რეჯო-ნელ-ემილია** (Reggio nell' Emilia), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, პადანის ვაკის სამხრ. ნაწილში. ემილია-რომანიის ოლქის რეჯო-ნელ-ემილიის პროვ. ადმ. ცენტრი. 130 ათ. მცხ. (1980). სატრანსპ. კვანძი. მეტალურგია, ავიაპრავათმშენებლობა, სატრანსპ. და სას.-სამ. მანქანათმშ., ელექტროტექ., ქიმ., ჰვების მრეწველობა. საფეიქრო, სამკერვალო, ხის დასამუშ. საწარმოები.



რვაფეხა.

**რეჰანი** (Ocimum), ბუჩქბალახოვანი ან ბუჩქოვან მცენარეთა გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. ცნობილია 150-მდე სახეობა. ველურად იზრდება სუბტროპ. და ტროპ. ქვეყნებში. ზომიერი ჰავის პირობებში ზოგი სახეობა ერთწლოვანია. სსრკ-ში 2 სახეობაა: ბ ო ს ტ ნ ი ს რ. (O. basilicum), რ-საც იყენებენ სანელებლად, საკონდიტრო წარმოებაში და ლიქიორის დასამზადებლად; ე ვ გ ე ნ ო ლ ი ს რ. (O. menthaefolium O. gratissimum) 70—100 *სმ* სიმაღლის მრავალწლოვანი, ტროპ. ბუჩქბალახია. აქვს თავთავისებრი ყვავილედებით დაბოლოებული გვერდითი ტოტები, დატოტვილი ფუნჯა ფესვი, მსხვილი კვერცხისებრ-ლანცეტისებრი ფოთოლი. ჰა-ზე მოდის 40—80 *ც* მწვანე მასა, რ-იც შეიცავს 0,3% ეთერზეთს, ხოლო ეს უკანასკნელი 70%-მდე ევგენოლს. სსრკ-ში მოჰყავთ საქართველოსა და კრასნოდარის მხარის რ-ნებში. აქ იგი ერთწლოვანი კულტურაა. იყენებენ პარფიუმერიასა და კვების მრეწველობაში, მედიცინაში — სამკურნალო საშუალებად. მისგან იღებენ ვანილინს. რ. მრავლდება თესლით. ჩითილი კვალსათბურში გამოჰყავთ. საქართველოში ჩითილის დარგვის ვადაა მაისის I ნახევარი. რგავენ ოთხმწკრივიანი ჩითილის სარგავი მანქანით. რ-ის ნათესი საჭიროებს ორგ. და მინერ. (უფრო აზოტიანი) სასუქებით განოყიერებას. სავეგეტაციო პერიოდია (დარგვიდან მოსავლის აღებამდე) 130—150 დღე. *ე. ჩიქვანაია.*

**რვაფეხა** (Octopus vulgaris), თავფეხიანი მოლუსკი რბილტანიანთა ტიპისა. გავრცელებულია ოკეანეთა და ზღვების ტროპიკულ, სუბტროპიკულსა და ზომიერ სარტყლებში. ჩრდ-ით ვრცელდება შოტ. სანაპირომდე, ხოლო სამხრ-ით — ავსტრალიამდე. თავზე აქვს 8 გრძელი „ხელი“ (წარსულში „ხელი“ ფეხად იყო მიჩნეული და აქედან წარმოდგა ცხოველის სახელწ.) თავისი მისაწოვრებით. იკვებება ნაირგვარი ცხოველებით, თვითონ რ-ს ჭამენ ზღვის ძუძუმწოვრები, ზოგიერთი ფრინველი და თევზი. რ. განსხვავებულსქესიანია. განაყოფიერება შინაგანია. ზოგ ქვეყანაში მას საკვებად იყენებენ. *ა. ჯანაშვილი.*

**რვაწლიანი სკოლა,** არასრული საშუალო ზოგადსაგანმანათლებლო შრომითი პოლიტექნიკური სკოლა სსრკ-ში. შეიქმნა 1958 ნაცვლად 1921-იდან არსებული შვიდწლიანი სკოლისა.

საყოველთაო-სავალდებულო ათწლიან სწავლებაზე გადასვლის პირობებში რ. ს-ში სწავლებამ ერთგვარად დაკარგა დასრულებული ხასიათი და სტრუქტურულად შეიცვალა. მისი სასწ. გეგმა მოიცავს დაწყ. სწავლების კურსს 1—3 კლასებში და ელემენტარულ კურსებს მე-4—8 კლასებში — მშობლიურ, რუს., უცხოურ ენებში, ლიტრაში, მათემატიკაში, ისტორიაში, საბჭ. სახელმწიფოსა და სამართლის საფუძვლებში, ბუნებისმცოდნეობაში, გეოგრაფიაში, ბიოლოგიაში, ფიზიკაში, ქიმიაში, ხაზვაში, სახვით ხელოვნებაში, მუსიკაში, ფიზკულტურასა და შრომით სწავლებაში. სწავლება დაწესებულია მოსწავლეთა მშობლიურ ენაზე.

ცალკეული სასწ. საგნების გაღრმავებული შესწავლისა და მოსწავლეთა მრავალმხრივი ინტერესისა და უნარის განვითარების მიზნით მე-7—8 კლასებში შემოღებულია ფაკულტატიური მეცადინეობა. საქ. სსრ სკოლებში დადგენილია კვირეული დატვირთვა I კლასში 23/25, II—IV კლასებში — 27—27 და V—VIII კლასებში — 33-33 საათის რაოდენობით.

მოსწავლეები ყველა კლასში მიიღებიან უგამოცდოდ. კლასიდან კლასში გადაყვანა ხდება წლიური და საგამოცდო შეფასებების მიხედვით. მე-8 კლასში მოსწავლეები აბარებენ გამოსაშვებ გამოცდებს და ღებულობენ 8 კლასის დამთავრების მოწმობას. კურსდამთავრებულები სწავლას აგრძელებენ ზოგადსაგანმან. საშ. სკოლის უფროს კლასებში ან საშ. პროფტექ. სასწავლებლებში, ტექნიკუმებსა და სხვა სპეც. საშ. სასწავლებელებში, ან კიდევ იწყებენ მუშაობას და პარალელურად სწავლობენ საღამოს (ცვლიან) ან დაუსწრებელ საშ. სკოლაში.

რ. ს-ები იხსნება სახ. დეპუტატების რ-ნული (საქალაქო) საბჭოს აღმასკომების სახ. განათლების ხელმძღვანელ ორგანოებთან შეთანხმებით. სკოლები შედის რ-ნის (ქალაქის) განათლების განყ-ბის გამგებლობაში. შორეული სოფლებიდან და დასახლ. პუნქტებიდან მოსიარულეთათვის სკოლებთან იქმნება ინტერნატები, გახანგრძლივებული დღის ჯგუფები. სკოლებს ჰყავთ შეფი ორგანიზაციები, რ-ებიც ეხმარებიან მათ შენობის, ფიზკულტურის დარბაზის, სპორტ. მოედნის, ბ-კის, პიონერთა ოთახის კეთილმოწყობაში, კაბინეტ-ლაბორატორიების, სასწ. სახელოსნოების დადგენილი ნორმატივების შესაბამისად აღჭურვაში, აღმზრდელობითი მუშაობის ორგანიზაციასა და შრომისათვის მოსწავლეთა მომზადებაში. საგანმან.-აღმზრდელობით მიზნებს ემსახურება კლასგარეშე მუშაობა. იქმნება სხვადასხვა წრე, ეწყობა ექსკურსიები, კოლექტ. სვლა თეატრებში, კინოში, მუზეუმებსა და გამოფენებზე.

პიონერული და კომკავშირული ორგანიზაციების საქმიანობა მიმართულია პიონერებისა და კომკავშირელების იდეურ-პოლიტ., შრომითი და ზნეობრივი აღზრდისაკენ, მათი თვითმოქმედებისა და შემოქმედებითი ინიციატივის განვითარებისაკენ. სკოლაში იქმნება მოსწავლეთა თვითმმართველობის ორგანოები, მშობელთა კომიტეტი, მეთოდური გაერთიანებები.

რ. ს-ის სათავეში დგას დირექტორი. სკოლა დაფინანსებულია ადგილ. ბიუჯეტით, ითვლება იურიდ. პირად და აქვს დადგენილი ნიმუშის ბეჭედი.

*გ. საყვარელიძე.*

**რველი,** სოფელი ბორჯომის რ-ნში (ყვიბისის სოფსაბჭო), ბორჯომის ხეობაში, მდ. მტკვრის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 820 *მ*, ბორჯომიდან 7 *კმ*. ი. სტალინის სახ. ზანავ-რველის კოლ-ბა (მებოსტნეობა, მეცხოველეობა). ხორცის კომბინატი. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო პუნქტი.

**რვული,** ქართული ლექსის სახეობა, რ-იც რვა ერთნაირი რითმით არის დაწერილი. გვხვდება ე. წ. აღორძინების ხანის პოეტებთან. არსებობს რ-ის 2 სახეობა: ოთხტაეპიანი ლექსი, რ-საც აქვს ოთხი შინაგანი და ოთხი გარეგანი საერთო რითმა, და რვატაეპიანი ლექსი, რ-იც შეწყობილია რვა საერთო გარეგან რითმაზე. მეტრის მიხედვით არსებობს 16, 20-მარცვლიანი რ. და სხვ.

*ლიტ.:* მ ი ქ ა ძ ე გ., ნარკვევები ქართული პოეტიკის ისტორიიდან, თბ., 1974.

*გ. მიქაძე.*

**რთვა,** ნართის ან ფთილის დამზადება სართავ მანქანაზე, ანუ იმ ტექნოლოგიური პროცესების ერთობლიობა, რ-ებიც აუცილებელია შედარებით მოკლე ბოჭკოებისა-



რთვა. ნახ. 1. სართავი მანქანების მუშა ორგანოები. 1—საბუებელი ლილვაკი; 2—მანებიანი დოლი; 3—გისოსი (ცეცხლრიკების ცხაურის მსგავსი); 4—დანებიანი დოლი; 5—თამასებიანი საპენტელა; 6—ნემსებიანი საპენტელა; 7—ნემსებიანი გისოსი; 8—დოლი; 9—მოსახსნელი სავარცხელი; 10—ლილვაკი; 11—ნემსებიანი დოლი; 12—15—ლვედები; 16—ზედა სავარცხელი; 17—სავარცხლიანი მცირე დოლი; 18—ჯაგრისი; 19—სავარცხლიანი ტილო; 20—სავარცხელი; 21—თითისტარი; 22—ბობინა; 23—მოსაგორი ლილვაკი; 24—მამჭიდროებელი; 25—ძაფსატარი; 26—რბია.

გან საფეიქრო ნაკეთობის (ქსოვილის, ტრიკოტაჟის, ბადეების, ძაფის და სხვ.) დასამზადებელი უწყვეტი ძაფის — ნართის მისაღებად.

გადასამუშ. ბოჭკოს სახეობის მიხედვით განასხვავებენ ბამბის, მატყლის, სელისა და სხვათა რ-ს. გადასამუშ. ბოჭკოებს აბუებენ და წმენდენ, შემდეგ ბოჭკოებისაგან ადგენენ ლენტს, რ-ის გაჭიმვითა და გამაგრებით (გრეხა ან მახვა) ღებულობენ ფთილას. ფთილის ან ლენტის გაჭიმვით ან დისკრეტიზაციით (გაყოფით) და შემდგომი შეერთებითა და გრეხით მიიღება ნართი.

ხელით რ. გვიანი პალეოლითის ხანიდანაა ცნობილი, გავრცელებული იყო ყველგან, გარდა უკიდურესი ჩრდილოეთისა. პირველი სართავი სამარჯვები იყო ბოჭკოების სავარცხლები და საგრეხი თითისტარები. სსრკ ტერიტორიაზე ნაპოვნია სართავი ჯარები, რ-ებიც ძვ. წ. მე-2 ათასწლეულით თარიღდება. ფეხისამძრავიანი ჯარები ევროპაში XV ს-იდან არის ცნობილი.

XVIII ს. შუა წლებიდან ვითარდება მანქანური რ. 1738 დიდ ბრიტანეთში ლ. პაულმა მიიღო პატენტი უწყვეტი (ვატერული) რ-ის მანქანაზე. 1823—30 შექმნეს პერიოდული მოქმედების ავტომ. სართავი მანქანა, ხოლო 1870 უწყვეტი მოქმედების რგოლური სართავი მანქანა. რუსეთში 1760 რ. გლინკოვმა სერპეისკში ააშენა სელის სართავი ფ-კა.

XX ს. შუა წლებისათვის შეიქმნა მაღალი და ექსტრამაღალი გამოჭიმვის გამოსაჭიმი ხელსაწყოები, აგრეთვე ასაბუებელ-საპენტი აგრეგატებისა და სავარცხნი მანქანების ახ. კონსტრუქციები და სხვ. ნახ. 1-ზე ნაჩვენებია სართავი მანქანების მუშა ორგანოები.

რ-ის პროცესი 3 ძირითადი ეტაპისაგან შედგება: ბოჭკოების მომზადება სართავად და ლენტის შექმნა, ფთილის მიღება და რ.—ნართის ფორმირება. ზოგ შემთხვევაში პირველი 2 ეტაპი ერთიანდება (რ-ის აპარატული სისტემა) ან მე-2 ეტაპი გამორიცხულია და ნართს უშუალოდ ლენტიდან ღებულობენ (უფთილო რ.)

რ-თვის ბოჭკოს მ ო მ ზ ა დ ე ბ ა იწყება დაწნეხილი ნედლეულის გაბუების მკვებავების, საბუებლების და სხვა მანქანების მუშა ორგანოებით. ბოჭკოები მინარევებისაგან უმთავრესად იწმინდება საპენტ მანქანებზე. მექან. ხერხით მატყლისა და სელის რ-ის დროს პენტვა ძირითადი პროცესია.

ნარევში სხვადასხვა სახის ბოჭკოების თანაბრად განაწილებისათვის ბოჭკოებს ერთმანეთს შეურევენ. ეს პროცესი მიმდინარეობს სპეც. შემრევ მანქანებზე, ხოლო არაორგანიზებული შერევა საბუებელ მანქანებზე, როგორც თანმხლები პროცესი.

ამის შემდეგ დასამუშ. მასალას ვარცხნიან, რის შედეგად ბოჭკოები ერთმანეთს სცილდება და საბოლოოდ იწმინდება მცირე ზომისა და მჭიდე მინარევებისა და მანკებისაგან. განასხვავებენ ვარცხნის 2 მეთოდს: კარდულსა და სავარცხლურს. კარდული ვარცხნით მიიღება ნაკლებად გასწორებული და სუსტად ორიენტირებული ბოჭკოები. სავარცხლური ვარცხნით ღებულობენ შედარებით გრძელსა და კარგად გამართულ ორიენტირებულ ბოჭკოებს.

რ-ის მოსამზადებელი პროცესის საბოლოო ეტაპი მთავრდება სალენტე მანქანებზე, რ-ებზეც ლენტები იჭიმება, შემდეგ ერთიანდება.

რ-ის წ ი ნ ა ეტაპზე ლენტისაგან ღებულობენ ფთილას. საფთილავ მანქანებზე ლენტი იჭიმება და იგრიხება (იძახვება) და ფთილა ბობინაზე იხვევა. გრეხის შედეგად ფთილას ენიჭება საჭირო სიმტკიცე.

რ-ის ეტაპზე (ბოლო ეტაპი) ფთილა გამოსაჭიმ ხელსაწყოებზე იჭიმება მისაღები ნართის სიწმინდემდე, იგრიხება, ე. ი. გადაიქცევა ნართად, რ-იც ეხვევა კოჭებზე ან ბობინებზე. ნართს გრეხს და ახვევს საგრეხ-სართავი მექანიზმი, რ-ის შემადგენელი ნაწილებია თითისტარი, რგოლი და რბია. პერსპექტიულია უთითისტარო რთვის ხერხები (ნახ. 2), რ-ებიც 2—3-ჯერ ზრდის მწარმოებლურობას. განასხვავებენ უთითისტარო რ-ის პნევმომექან., გრიგალურსა და ელექტრომაგნ. ხერხებს.

არსებობს რ-ის რამდენიმე სისტემა, რ-ებიც ერთმანეთისაგან ძირითადად ვარცხნის ხერხით განსხვავდებიან. სისტემის შერჩევისას ითვალისწინებენ გადასამუშ. ბოჭკოს, აგრეთვე იმას, თუ რა თვისებები უნდა ჰქონდეს მისაღებ ნართს.

რ-ის კარდული სისტემის გამოყენებით ამზადებენ საშ. და დიდი ხაზოვანი სიმტკიცის ნართს საშ. სიგრძის ერთგვაროვანი ბოჭკოებისაგან.

რ-ის აპარატული სისტემის გამოყენებისას ტექნოლ. პროცესიდან გამორიცხულია სალენტე და საფთილავი მანქანები. ამ სისტემით ამზადებენ დიდი ხაზოვანი სიმტკიცის ნართს მოკლე და არათანაბარი ბოჭკოებისაგან.

შ ტ ა პ ე ლ უ რ სისტემას იყენებენ ელემენტარული ქიმ. ძაფების ჩალიჩისაგან ნართის მისაღებად. ამ სისტემაში გამორიცხულია გაბუების, პენტვისა და ვარცხნის პროცესები. ნართს ღებულობენ ბოჭკოებისაგან, რ-ებიც მიიღება ძაფის გაჭრის ან გაწყვეტის შედეგად. სართავი წარმოების შემდგომი სრულყოფა მოითხოვს დიდი მწარმოებლურობის მანქანებისა და ნაკადური ხაზების შექმნას, საფუთავის ოპტიმალური მოცულობების გამოყენებას, მათი მოხსნისა და ტრანსპორტირების ავტომატიზაციას, მანქანების მუშაობის ცენტრალიზებული კონტროლის გამოყენებას, ტექნოლ. პროცესების მართვის ავტომატიზებული სისტემების დანერგვას.

*ლიტ.*: Зотиков В. Е., Будников И. В., Трыков П. П., Основы прядения волокнистых материалов, М., 1959; Севостьянов А. Г., Шилова Н. И., Безверетенное прядение, М., 1969.

**რთველაძე** გიორგი დავითის ძე [22 (10). VII. 1872, თბილისი, — 24. XII. 1933], რევოლუციური მოძრაობის მოღვაწე საქართველოსა და ამიერკავკასიაში. კომპარტიის წევრი 1896-იდან. მუშაობდა ამიერკავკ. რკინიგზის თბილ. მთავარ სახელოსნოებში, სადაც ჩაება რევ. მოძრაობაში. 1902 დააპატიმრეს და გაასახლეს ქ. ბაქოში. აქ. მონაწილეობას ღებულობდა ბაქოს პროლეტარიატის საგაფიცვო მოძრაობაში. რეაქციის წლებში განაგრძობდა პარტ. მუშაობას, რისთვისაც რამდენჯერმე დააპატიმრეს, 1917 დაბრუნდა თბილისში, მუშაობდა რკინიგზის მთავარ სახელოსნოებში. 1918 მონაწილეობდა დუშეთის მაზრის გლეხთა აჯანყებაში, 1922 აირჩიეს საქ. კომპარტიის საკონტროლო კომისიის წევრად, 1923-იდან — საქართვ. უმაღლესი სასამართლოს წევრად. 1927-იდან მუშაობდა საქართვ. და ამიერკავკ. სახელმწ. დაზღვევის ორგანოებში.

*ს. კვაჭაძე.*

**რთველი,** ყურძნის მასობრივი კრეფა. ტარდება სრული ან ტექ. სიმწიფის დროს. რ-ის დაწყებამდე ყოველ 5 დღეში საზღვრავენ ყურძნის შაქრიანობასა და მჟავიანობას. სუფრის ღვინის დასამზადებლად ყურძნის შაქრიანობა უნდა იყოს 17—22%, მჟავიანობა 6—7 *გ/ლ*, შამპანური ღვინისათვის, შესაბამისად,— 16—19%, 7—10 *გ/ლ*, ტკბილი სადესერტო ღვინისათვის 25—27%, 5—6 *გ/ლ*, სუფრის ყურძნისა — 14—19%, 8 *გ/ლ* და ა. შ. ყურძენს კრეფენ მშრალ ამინდში ვაზის მაკრატლით ან დანით, არსებობს ყურძნის საკრეფი მანქანაც. აღმ. საქართველოში რ. იწყება სექტ. პირველი რიცხვებიდან, დას. საქართველოში — ოქტ. შუა რიცხვებში. *რ. რამიშვილი.*

**რთული ეთერები,** ორგანული ნაერთები, მჟავათა ნაწარმები, მაგ., $C_2H_5OCOCH_3$, $C_5H_{11}ONO$; თხევადი აქროლადი ნივთიერებები. წარმოქმნიან სრულ ან არასრული ჩანაცვლების პროდუქტებს. რ. ე. წყალში უხსნადი, ორგ. გამხსნელებში კი კარგად ხსნადი ნივთიერებებია. ძირითადად ღებულობენ *ეთერიფიკაციით*. რ. ე. ცხიმების, ცვილისა და სხვ. ძირითადი კომპონენტებია. მათ ფართოდ იყენებენ ტექნიკაში.

*ლიტ.*: Несмеянов А. Н., Несмеянов Н. А., Начала органической химии, кн. 1—2, М., 1969—70.

**რთული მოძრაობა,** წერტილის (სხეულის) მოძრაობა ძირითადი ათვლის სისტემის მიმართ; ორი (და მეტი) ურთიერთგადაადგილებადი ათვლის სისტემის მიმართ მოძრაობის განხილვისას ერთ-ერთ ათვლის სისტემას განიხილავენ როგორც ძირითადს (მას კიდევ პირობით უწოდებენ უძრავს), ხოლო მის მიმართ გადაადგილებად სისტემას — როგორც მოძრავს. ძირითადი ათვლის სისტემის მიმართ წერტილის მოძრაობას, სიჩქარესა და აჩქარებას პირობით უწოდებენ ა ბ ს ო ლ უ ტ უ რ ს, ხოლო მოძრავი სისტემის მიმართ — ფ ა რ დ ო ბ ი თ ს. იხ. აგრეთვე *ფარდობითი მოძრაობა*.

**რთული პროცენტი,** იხ. სტ. *პროცენტი*.

**რთული ნივთიერება,** იგივეა, რაც *ქიმიური ნაერთი*.

**რთული რეაქციები,** ისეთი *ქიმიური რეაქციები*, რ-თა ელემენტარული აქტები ერთმანეთისაგან განსხვავებულია. რ. რ-გან განსხვავებით მარტივი რეაქციების ელემენტარული აქტები არ განსხვავდებიან ერთმანეთისაგან მათში მონაწილე ნივთიერებათა ბუნებით; განსხვავება შესაძლებელია მხოლოდ გარდაქმნის მიმართულებაში იმ შემთხვევაში, თუ რეაქცია შექცევადია. რ. რ. შეიძლება განვიხილოთ როგორც მარტივი რეაქციების ერთობლიობა, რ-ებსაც რ. რ-ის სტადიები ეწოდებათ.

რ. რ-ს მიეკუთვნება თანმიმდევრული, პარალელური და სხვ. რეაქციები.

რ. რ-ის ყველაზე მნიშვნელოვანი ტიპებია კ ა ტ ა ლ ი ზ უ რ ი რ ე ა ქ ც ი ე ბ ი (იხ. *კატალიზი*) და *ჯაჭვური რეაქციები*. ორივეს თავისებურებაა შუალედური ნივთიერებების ციკლური წარმოქმნა და ხარჯვა (ნივთიერებებს, რ-ებიც წარმოიქმნებიან და იხარჯებიან სხვადასხვა სტადიებზე და არ შედიან საბოლოო ტოლობაში, ეწოდებათ შუალედური ნივთიერებები.). კატალიზის დროს შუალედური ნივთიერებები მდგრადი წარმონაქმნებია, რ-თაც შეუძლიათ თავისთავად არსებობა განუსაზღვრელად დიდ ხანს რეაქციის გარეშე. ჯაჭვური რეაქციების შუალედურ ნივთიერებებს — ატომებს, თავისუფალ რადიკალებს ან აგზნებულ მოლეკულებს — მხოლოდ მცირე ხნით შეუძლიათ არსებობა.

თუ რ. რ. მიმდინარეობს ღია *სისტემაში* საწყისი ნივთიერებების უწყვეტი მიწოდებით (თანაბარი სიჩქარით) და რეაქციის პროდუქტთა უწყვეტი მოცილებით, მაშინ რეაქცია შეიძლება მიმდინარეობდეს ს ტ ა ც ი ო ნ ა რ უ ლ ა დ. *ჩაკეტილ სისტემაში* რეაქცია შეიძლება მიმდინარეობდეს კ ვ ა ზ ი ს ტ ა ც ი ო ნ ა რ უ ლ ა დ, თუ შუალედური ნივთიერებების სიცოცხლის საშუალო ხანგრძლივობა ნაკლებია იმ დროსთან შედარებით, რ-შიც ხდება მორეაგირე ნარევის შედგენილობის




რთვა. ნახ. 2. უთითისტარო რთვის ხერხები: ა — ერთზონიანი გრეხით; ბ — თვითგრეხადი და ორზონიანი გრეხით; 1—გასაყოფი მოწყობილობა; 2—საგრეხმაფორმირებელი მოწყობილობა; 3 — გამოსაჭიმი ხელსაწყო; 4—საგრეხი მოწყობილობა.

არსებითი ცვლილება. ამ დროს რეაქციის მსვლელობა ყოველ მომენტში პრაქტიკულად არ განსხვავდება სტაციონარულისაგან. არასტაციონარული რეაქციების მნიშვნელოვან შემთხვევას წარმოადგენს რეაქციები განშტოებული ჯაჭვებით, რ-თა თეორია შექმნილია ნ. *სემიონოვის* მიერ. რ. რ-ის ცალკეული სტადიების სიჩქარე განისაზღვრება *მოქმედ მასათა კანონით*, რ-ის საფუძველზე შეიძლება მივიღოთ რ. რ-ის მიმდინარეობის აღმწერი განტოლებები.

*ლიტ.*: Эмануэль Н. М., Кнорре Д. Г., Курс химической кинетики, 3 изд., М., 1974.


ა. რიაბუშკინი. „მოდიან". 1901. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.

**რთული სისტემა,** შედგენილი ობიექტი, რ-ის ნაწილები შეიძლება განვიხილოთ, როგორც გარკვეული პრინციპების შესაბამისად ერთ მთლიანობაში კანონზომიერად გაერთიანებული ან ერთმანეთთან მოცემული ფარდობით დაკავშირებული სისტემები.

ცნებას „რ. ს." ფართოდ იყენებენ სისტემათა ტექნიკაში, სისტემურ ანალიზში, ოპერაციების გამოკვლევისა და სისტემური მიდგომის დროს მეცნ., ტექ. და სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგში. რ. ს. შეიძლება დავანაწევროთ სასრული რაოდენობის ნაწილებად, ე. წ. უმაღლესი დონის ქ ვ ე ს ი ს ტ ე მ ე ბ ა დ. ყოველი ასეთი ქვესისტემა კი — სასრული რაოდენობის უფრო წვრილ ქვესისტემებად და ა. შ., სანამ არ მივიღებთ უმდაბლესი დონის ქვესისტემებს, ე. წ. რ. ს-ის ე ლ ე მ ე ნ ტ ე ბ ს, რ-ებიც ობიექტურად ან ვერ დანაწევრდებიან, ან მათი შემდგომი დაუნაწილებლობის შესახებ არსებობს სათანადო შეთანხმება. ამრიგად, ერთი მხრივ, ქვესისტემა უფრო დაბალი დონის რამდენიმე ელემენტის შემცველ ქვესისტემის მიმართ წარმოადგენს რ. ს-ს, ხოლო, მეორე მხრივ, იგი მაღალი დონის სისტემის ელემენტია. დროის ყოველ მომენტში რ. ს-ის ელემენტი ერთ-ერთ შესაძლო მდგომარეობაშია. ერთი მდგომარეობიდან მეორეში იგი გადადის გარე და შიგა ფაქტორების ზეგავლენით.

*ლიტ.*: Бусленко Н. П., Калашников В. В., Коваленко И. Н., Лекции по теории сложных систем, М., 1973.

**რთული ფუნქცია,** ფუნქცია ფუნქციიდან. თუ $y$ სიდიდე არის $x$-ის ფუნქცია, ე. ი. $y=f(x)$, ხოლო $x$ არის ფუნქცია $t$-სი, ე. ი. $x=\varphi(t)$, მაშინ $y$ არის რ. ფ. $t$ ცვლადის, ე. ი. $y=f[\varphi(t)]$, განსაზღვრული $t$ იმ მნიშვნელობებისათვის, რ-ებისთვისაც $\varphi(t)$ მნიშვნელობები შედის $f(x)$ ფუნქციის განსაზღვრის არეში. ასეთ შემთხვევაში ამბობენ, რომ $y$ არის რ. ფ. $t$ დამოუკიდებელი არგუმენტისა, ხოლო $x$ შუალედური არგუმენტისა. მაგ., თუ $y=x^2$, $x=\sin t$, მაშინ $y=\sin^2 t$ $t$ ყველა მნიშვნელობისათვის.

რ. ფ-ის წარმოებული ტოლია ნამრავლისა მოცემული ფუნქციის წარმოებულისა შუალედური არგუმენტით და შუალედური არგუმენტის წარმოებულისა დამოუკიდებელი არგუმენტით, ე. ი. თუ $y=f(x)$, $x=\varphi(t)$, მაშინ $\frac{dy}{dt}=\frac{dy}{dx}\cdot\frac{dx}{dt}$.

**რთული შრომა,** კვალიფიციური მუშის შრომა, იგივე *კვალიფიციური შრომა*; დაკავშირებულია კვალიფიციური სამუშაო ძალის სწავლებისა და აღზრდის დამატებით ხარჯებთან. წარმოების პროცესში რ. შ. დროის ერთეულში უფრო მეტ ღირებულებას ქმნის, ვიდრე მარტივი შრომა. მეცნ.-ტექ. რევ. პირობებში რთული, კვალიფიციური შრომის წილი სამუშაო ძალის შემადგენლობაში იზრდება. იხ. აგრეთვე *შრომის რედუქცია*.

*ჯ. კახნიაშვილი.*


რიაზანი. თეატრალური მოედანი.

**რთული წინაღობა** მ ა ს ა ლ ა თ ა გ ა მ ძ ლ ე ო ბ ა შ ი, ძელის, ღეროს ან სხვა დრეკადი სხეულის *დეფორმაცია*, რ-იც წარმოიქმნება როგორც რამდენიმე ერთდროული უმარტივესი დეფორმაციის (ღუნვისა და გაჭიმვის, ღუნვისა და გრეხის და ა. შ.) შედეგი. რ. წ-ის გაანგარიშებას საფუძვლად უდევს ძალთა მოქმედების დამოუკიდებლობის პრინციპი, რ-იც რ. წ-ს განიხილავს როგორც მარტივი დეფორმაციების ჯამს.

**რთულყვავილოვანნი** (Asteraceae ანუ Compositae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. ორწლოვანი ან უფრო ხშირად მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარეებია, გვხვდება აგრეთვე ბუჩქბალახები ან ბუჩქები (ზომიერ სარტყელში) და ლიანები (ტროპიკებში). ფოთლები მარტივი ან რთულია, მორიგეობით, მოპირისპირედ, ან რგოლურად განწყობილი, ყვავილები მეტწილად პატარაა, საერთო ყვავილსაჯდომზე მჭიდროდაა განლაგებული და შეკრებილია კალათა ყვავილედებად. კალათები სხვადასხვა მოყვანილობისა და ზომისაა, შემოხვეული სახეშეცვლილი ფოთლებით ე. წ. საბურველით, მარტოულაა ან რამდენიმე, ზოგჯერ მრავალია და თავის მხრივ შეკრებილია სხვადასხვაგვარ რთულ ყვავილედად. ყვავილები 5-წევრიანია, მეტწილად ორსქესიანია, იშვიათად ერთსქესიანი ან უსქესო. ყვავილის ჯამი სახეშეცვლილია ქოჩრად, ბეწვებად ან ჯაგრებად. ქოჩორი ხშირად ნაყოფს შერჩება ხოლმე და ხელს უწყობს მის გავრცელებას; გვირგვინი ფურცლებშეზრდილია. თითოეულ კალათაში ყველა ყვავილი ენაკისებრია (ქვეოჯახი Cichoroideae ანუ Liguliflorae) ან მილისებრი, ორტუჩა ან განაპირა ენაკისებრი, შიგნითა — მილისებრი (ქვეოჯახი Carduoideae ანუ Tubuliflorae) მტვრიანებს ერთმანეთთან მილად შეზრდილი სამტვრეები აქვთ; ბუტკო 2 ნაყოფის ფოთლისაგან შედგება. ნაყოფი სხვადასხვა ფორმისა და ზომის თესლურაა. დამტვერვა ხდება მწერებით და ქარით. ერთსახლიანი, უფრო იშვიათად ორსახლიანი მცენარეებია. ცნობილია 1000-მდე გვარის 30.000-მდე სახეობა. გავრცელებულია თითქმის მთელ დედამიწაზე. სსრკ-ში 225-მდე გვარის 3500-ზე მეტი სახეობაა, საქართველოში 212 გვარის 450-მდე სახეობა. რ. ორლებნიანებს შორის ევოლუციურად ყველაზე მაღალი განვითარების ოჯახად ითვლება. ოჯახის სახეობათა შორის ბევრია სამეურნეო მნიშვნელობის მცენარე: ბოსტნეული (სალათა, არტიშოკი), ზეთოვანი (მზესუმზირა, ალისარჩული და სხვ.), სასურსათო (მიწავაშლა), კაუჩუკის შემცველი (ფამფარულა), დეკორ. (გეორგინი, ასტრა, ქრიზანთემა და სხვ.). ბევრი მათგანი აბეზარი სარეველაა.

*ლ. ხინთიბიძე.*

**რიაბუშკინი** ანდრია პეტრეს ძე [17 (29). X. 1861, სოფ. სტანიჩნაია-სლობოდა, ახლანდ. ვორონეჟის ოლქი, — 27. IV (10. V). 1904, მამული დიდვინო, ახლანდ. ლენინგრ. ოლქი], რუსი ფერმწერი. ხატმწერი გლეხის შვილი. 1875—82 სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ქანდაკებისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში, 1882—90 — პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში. ცხოვრობდა პეტერბურგში. რ-ის ნამუშევრები ძირითადად ასახავს გლეხთა ყოფას („გლეხის ქორწილი ტამბოვის გუბერნიაში", 1880, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი, „ჩაის სმა", 1903, კერძო კოლექცია, მოსკოვი), XVII ს. რუს. ისტ. წარსულს („XVII ს. რუსი ქალები ეკლესიაში", 1899, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი, „მოდიან", 1901, რუსული მუზეუმი, ლენინგრადი). ცნობილია რ-ის ილუსტრაციებიც.

*ლიტ.*: А. П. Рябушкин. [Альбом. Предисл. Е. Б. Муриной], М., 1961.

**რიაჟნოვი** (ნამდვ. გვარი შულ(ც)) ევგენი კარლის ძე (1853, სოფ. რიაჟნოვკა, ხარკოვის გუბ., — 19. IX. 1925, თბილისი), რუსი მომღერალი (ტენორი) და პედაგოგი. სწავლობდა პეტერბ. კონსერვატორიაში (კ. ევერარდისთან), შემდეგ მილანში (ა. ბუცის ხელმძღვანელობით). 1875 შედგა რ-ის დებიუტი ბერგამოს საოპერო სცენაზე (ფერდინანდო, დონიცეტის „ფავორიტი ქალი"). გამოდიოდა რომის, მარსელის, ვენის საოპერო სცენებზე, 1880-იდან — თბილისში, 1881—85 — პეტერბ. მარიამის თეატრში. მნიშვნელოვანი პარტიები: ლენსკი (ჩაიკოვსკის „ევგენი ონეგინი"), ხოზე (ბიზეს „კარმენი"), მანრიკო (ვერდის „ტრუბადური"), სობინინი (გლინკას „ივანე სუსანინი") და სხვ. 1910-იდან ეწეოდა პედ. მოღვაწეობას თბილისში. ხელი შეუწყო ქართ. ვოკალური სკოლის ჩამოყალიბებას. მისი მოწაფე იყო ს. ინაშვილი და სხვ.

**რიაზანი,** ქალაქი, რსფსრ რიაზანის ოლქის ცენტრი, მდ. ოკის მარჯვ. ნაპირზე (2 *კმ* დაშორებით). დიდი ნავმისადგომი. სარკინიგზო ხაზების კვანძი. 483 ათ. მცხ. (1983).

პირველად რ. ეწოდებოდა რიაზანის სამთავროს ცენტრს (მდებარეობდა ახლანდ. რ-იდან 50 *კმ* დაშორებით), რ-იც 1237 მონღოლებმა დაანგრიეს. XIV ს-ში სამთავროს ცენტრმა გადაინაცვლა ქ. პერეიასლავლ-რიაზანსკიში (მატიანეში პირველად იხსენიება 1095), რ-იც 1521 შევიდა მოსკ. სამთავროს შემადგენლობაში. 1778 ეწოდა რ. 1796-იდან რიაზანის გუბ. ცენტრი იყო. 1904 ჩამოყალიბდა პირველი ს.-დ. წრე. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 წ. 26—30 ოქტ. (8—12 ნოემბ.). 1937-იდან საოლქო ცენტრია.

რ. მნიშვნელოვანი ინდუსტრ. ცენტრია. ძირითადად განვითარებულია მძიმე მრეწვ. დარგები, უმთავრესად მანქანათმშენებლობა. მთავარი ქ-ნები: ჩარხსაშ., სამჭედლო-საწნეხი მოწყობილობის, კარტოფილსაღები კომბაინების, ანალიზურ-საანგარიშო მანქანების, სითბური ხელსაწყოების, ნავთობგადასამუშ., ქიმ. ბოჭკოსი, რადიო ქ-ნა; არის აგრეთვე მუყაო-რუბეროიდის ქ-ნა, საშენ მასალათა, კვების, მსუბუქი და ხის დასამუშ. მრეწვ. საწარმოები.

ქალაქის ძვ. ბირთვს წარმოადგენს მდინარეების ტრუბეჟისა და ლებედის შესართავში მაღალ კონცხზე მდებარე კრემლი (საფუძველი ჩაეყარა 1095) ხუროთმოძღვრული ძეგლებით: ქრისტეშობის (XV ს., გადაკეთებულია 1826 კლასიცისტური სტილით), მთავარანგელოზის (XVI ს., დასრულდა 1647) და სხვა ტაძრები და შენობები. კრემლის სამხრ.-დას-ით განლაგებულია მთავარი მოედნები — საბჭოსი (ყოფ. საკრებულო) და ლენინისა. ჭარბობდა კლასიცისტური ხასიათის განაშენიანება: გიმნაზია (ახლა სას.-სამ. ინ-ტი; 1808—15), საავადმყოფო (1816) და სხვ. საბჭ. პერიოდში მიმდინარეობს რ-ის რეკონსტრუქცია და კეთილმოწყობა. 1968 დამტკიცდა გენ. გეგმა (არქიტ. გ. სლეპიხი და სხვ.). ახ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია ს. ესენინის სახ. თეატრალურ-საკონცერტო დარბაზი (1956, არქიტ. ი. ანტიპოვი და სხვ.), ცირკი (1971, ტიპური პროექტი); გაშლილია ფართო საბინაო მშენებლობა. ძეგლები: ი. პავლოვისა (1949, არქიტ. ა. მერკუჩევიჩი) და ვ. ი. ლენინისა (1957; არქიტ. ი. როყინი), ორივე — ბრინჯაო, გრანიტი, მოქანდაკე მ. მანიზერი.

რ-ში არის სოფ. მეურნ. მატერ.-ტექ. მომარაგების ორგანიზაციისა და ეკონ., სასუქების და შხამქიმიკატების გამოყენებისა და შენახვის ტექნოლ. საკავშ. სამეცნ.-კვლ. და საპროექტო ინ-ტი; რადიოტექ., სას.-სამ., პედ. და სამედ. ინ-ტები, 11 საშ. სპეც. სასწავლებელი. ისტ.-არქიტ. მუზეუმ-

ნაკრძალი, სამხატვრო მუზეუმი. ი. პავლოვის სახლ-მუზეუმი. დრამ., მოზარდ მაყურებელთა და თოჯინების თეატრები.

**რიაზანის ოლქი,** რსფსრ შემადგენლობაში. შეიქმნა 1937 წ. 26 სექტ. ფართ. 39,6 ათ. $км^2$. 1328 ათ. მცხ. (1983), აქედან ქალაქში ცხოვრობს 62%. ცენტრი—ქ. რიაზანი. რ. ო. მდებარეობს სსრკ ევრ. ნაწილის ცენტრში, მდ. ოკის შუა და ნაწილობრივ ქვემო დინების აუზში. ზედაპირი ძირითადად ვაკეა. ჩრდ. ნაწილი (ოკის მარცხენანაპირეთი) მეშჩორის დაბლობის ტერიტორიაზეა, აღმ. ნაწილი (ოკის მარჯვენანაპირეთი) ოკა-დონის ვაკეს უკავია. დას. ნაწილი შუა რუს. მაღლობის ტოტებს წარმოადგენს. არის კირქვის, თიხისა და ქვიშის ბუდობები, მურა ნახშირისა და ტორფის საბადოები.

რ. ო-ში განვითარებულია მანქანათსაშ., ლითონდასამუშ., ნავთობგადასამუშ., ქიმ., საშენ მასალათა, სათბობი, მსუბუქი და კვების მრეწველობა. შექმნილია მძლავრი ენერგეტ. ბაზა. დიდი ქ-ნებია: ჩარხთსაშენი, სამჭედლო-საწნეხი მოწყობილობის, კარტოფილსაღები კომბაინებისა და სას.-სამ. მანქანების, საანგარიშო-ანალიზური მანქანების, ელექტროხელსაწყოებისა და სხვ. სოფ. მეურნეობაში განვითარებულია მემარცვლეობა, მებოსტნეობა, მეკარტოფილეობა, სახორცე-სარძეო მეცხოველეობა და მეფრინველეობა. არის ხორბლის, ქერის, კარტოფილის, შაქრის ჭარხლის, საკვები კულტურების, ბოსტნეულის ნათესები. მისდევენ მებაღეობას. ოლქს კვეთს ავტომაგისტრალები მოსკოვ—კუიბიშევი და მოსკოვ — ვოლგოგრადი. ოლქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1958).

**რიაზანის სამთავრო,** ძვ. რუსეთის ფეოდალური სამთავრო, რ-იც 1129 გამოეყო მურომ-რიაზანის ქვეყანას. მონღოლთა შემოსევამ იგი უკიდურესად დასცა. XIV ს-ში კვლავ გააფართოვა პოლიტ. და ეკონ. კავშირი ძვ. რუსულ მიწებთან, ოქროს ურდოსა და ლიტვასთან. XV ს-ში მოსკ. სამთავროს გავლენის ქვეშ მოექცა, ხოლო დაახლ. 1521 საბოლოოდ შეუერთდა მას.

**რიაზანოვი** ალექსი კონსტანტინეს ძე (დ. 27. II. 1920, სოფ. ბოლშაია-კოჩეტოვკა, ახლანდ. ტოკარიოვკის რ-ნი, ტამბოვის ოლქი), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (24. VIII. 1943 და 18. VIII. 1945), ავიაციის გენ.-მ. (1970). სკკპ წევრი 1942-იდან. დიდ სამამულო ომში (1941—45) იყო მე-4 გამანადგურებელი საავიაციო პოლკის მფრინავი, ესკადრილიის მეთაური, პოლკის მეთაურის მოადგილე. დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია (1950) და გენშტაბის აკადემია (1958). 1959-იდან საპასუხისმგებლო თანამდებობებზეა სსრკ შეიარაღებულ ძალებში. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 8 სხვა ორდენითა და მედლებით.

**რიაზანოვი** ელდარ ალექსანდრეს ძე (დ. 18. XI. 1927, სამარა, ახლანდ. კუიბიშევი), საბჭ. კინორეჟისორი, კინოდრამატურგი და მწერალი. რსფსრ სახ. არტისტი (1974). 1950 დაამთავრა კინემატოგრაფიის საკავშ. ინ-ტის სარეჟისორო ფაკ-ტი (გ. კოზინცევის სახელოსნო). მუშაობდა დოკუმენტური ფილმების ცენტრ. სტუდიაში, შემდეგ—„მოსფილმში". დგამს კომედიებს. ამ ჟანრის პირველი ფილმია „საკარნავალო ღამე" (1956). ავტორია მოთხრობებისა და სცენარებისა (ე. ბრაგინსკისთან ერთად), რომელთა მიხედვით შექმნა ფილმები: ტრაგიკომედია „უფრთხილდი ავტომობილს" (1966), „წარმატების ზიგზაგი" (1969), „იტალიელების არაჩვეულებრივი თავგადასავალი რუსეთში" (1973, სსრკ-ისა და იტალ. ერთობლივი ნამუშევარი). 1962 შექმნა ჰეროიკული კომედია „ჰუსარული ბალადა" გადაიღო ფილმები. „თანამშრომლები" (1972), „ბედის ირონია, ანუ გაამოთ" (1976, სსრკ სახელმწ. პრემია, 1977), „სამსახურებრივი რომანი" (1977), „გარაჟი" (1979), რსფსრ ძმები ვასილიევების სახელმწ. პრემია, 1979.

**რიაზანოვი** ვასილი გიორგის ძე [12 (25). I. 1901, დაბა ბოლშოე-კოზინო, ახლანდ. ბალახნის საქალაქო საბჭო, გორკის ოლქი, — 8. VII. 1951, კისლოვოდსკი], ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (22. II. 1944 და 2. VI. 1945), ავიაციის გენ.-ლ. (1943). სკკპ წევრი 1920-იდან. 1935 დაამთავრა ნ. ჟუკოვსკის სახ. საჰაერო ფლოტის აკადემია. მონაწილეობდა საბჭ. კავშირ-ფინეთის ომში (1939—40). დიდ სამამულო ომში (1941—45) იყო მე-5 არმიის სამხ.-საჰაერო ძალების სარდლის მოადგილე (1941), სამხრ.-დას. ფრონტის სამხ.-საჰაერო ძალების სამანევრო ჯგუფისა და მე-2 გამანადგურებელი საავიაციო არმიის სარდალი (1942), 1942 სექტ-იდან ომის დასასრულამდე — 1-ლი ოიერიშე გვარდიული საავიაციო კორპუსის მეთაური. ომის შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობებზეა ჯარებში. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 6 სხვა ორდენითა და მედლებით, აგრეთვე უცხოური ორდენებით.




**რიალი,** ფულის ერთეული ირანში, ხმარებაშია 1930-იდან; უთანაბრდება 100 დინარს. სსრკ სახელმწ. ბანკის 1983 კურსით 100 რ. = 0,86 მან.


ა. რიაზანოვი.

**რიაჟსკი** გიორგი გიორგის ძე [31. I (12. II). 1895, სოფ. იგნატიევო, ახლანდ. მოსკ. ოლქი, — 20. X. 1952, მოსკოვი], საბჭ. ფერმწერი. სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1949). რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1944). სკკპ წევრი 1924-იდან. 1912-იდან სწავლობდა მოსკ. კერძო სტუდიებში, შემდეგ სახელმწ. თავისუფალ სამხატვრო სახელოსნოებში (1918—20). რ-ს ნამუშევრებიდან განსაკუთრებით გამოირჩევა ქალთა განზოგადებული პორტრეტები: „მუშფაქელი" (1926), „დელეგატი" (1927), „თავმჯდომარე" (1928), „კოლმეურნე-ბრიგადირი" (1932 — ყველა ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი).


ვ. რიაზანოვი.

**რიაჟსკი,** ქალაქი რსფსრ რიაზანის ოლქში, რიაზანიდან 115 კმ. რიაჟსკის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო ხაზების კვანძი. არის ავტოსარემონტო, საკონსერვო ქ-ნები, რძისა და ხორცკომბინატები. საგზაო ტექნიკუმი. რ. ცნობილია 1502-იდან.

**რიაფში,** სოფელი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში (აგარაკის სოფსაბჭო), შავი ზღვისპირა დაბლობზე, მდ. რიაფშის ნაპირას. ზ. დ. 40 მ, გუდაუთიდან 30 კმ. ს. შაუმიანის სახ. აგარაკის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა, მეციტრუსეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. აგარაკში (7 კმ). მედპუნქტი.

**რიბაკი** ნათან სამოელის ძე [21. XII. 1912 (3. I. 1913), სოფ. ივანოვკა, ახლანდ. კატერინოპოლის რ-ნში, ჩერკასის ოლქი, — 11.IX. 1978], უკრაინელი საბჭ. პოეტი. სკკპ წევრი 1940-იდან. რ-ს ეკუთვნის ახ. ცხოვრების ამსახველი რომანები: „ზარბაზნები აღმოსავლეთისაკენ მიმართული ლულებით" (1934), „კიევი" (1936) და სხვ. რევ. გამარჯვებას მიეძღვნა რომანი „დნეპრი" (წგნ. 1—2, 1937—38), ისტ. თემატიკას—რომანი „პერეიასლავის რადა" (წგნ. I — II, 1948 — 53; სსრკ სახელმწ. პრემია, 1950), მოთხრობები და სხვ. პოპულარულია რ-ის რომანი „ონორე დე ბალზაკის შეცდომა" (1940, 1956), საბჭ. ფიზიკოსების საქმიანობის ამსახველი ტრილოგია „ჟამი იმედისა და აღსრულებისა" (ნაწ. 1—3, 1960—65).


გ. რიაჟსკი. „დელეგატი ქალი". 1927. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**რიბაკოვი** ბორის ალექსანდრეს ძე [დ. 21. V (3. VI). 1908, მოსკოვი], საბჭ. არქეოლოგი, ისტორიკოსი და საზოგადო მოღვაწე, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1958). სკკპ წევრი 1951-იდან. მოსკ. სახელმწ. უნ-ტის პროფესორი (1943-იდან), სსრკ მეცნ. აკად. არქეოლ. ინ-ტის დირექტორი 1956-იდან), სსრკ მეცნ. აკად. ისტ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი (1973 — 75 და 1984-იდან). არქეოლ. გათხრებს ხელმძღვანელობდა 1932-იდან (ტმუტარაკანი, ჩერნიგოვი, ლიუბეჩი და სხვ.). ძირითადად იკვლევს აღმ. სლავებისა და ძვ. რუსეთის სოც.-ეკონ. და პოლიტ. ისტორიას, წყაროთმცოდნეობას და სხვ. რ. არის ჩეხოსლ. (1960) და პოლ. (1970) მეცნ. აკადემიების აკადემიკოსი, კრაკოვის იაგელოს უნ-ტის საპატიო დოქტორი (1964). წინაისტ. და პროტოისტ. მეცნიერებათა საერთაშ. აღმასრ. კომიტეტის წევრი (1958-იდან) და სლავისტთა საერთაშ. კომიტეტის წევრი (1963-იდან). მონაწილეობდა მრავალ საერთაშ. კონგრესში.


ბ. რიბაკოვი.

საზ. „სსრკ-საბერძნეთის" პრეზიდენტი 1958-იდან. ლენინური პრემიისა (1976) და სსრკ სახელმწ. პრემიების ლაურეატი (1949 და 1952). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Б. А. Рыбаков, М., 1968 (Материалы к биобиблиографии ученых СССР. Серия истории, в. 9).

**რიბალკო** პავლე სემიონის ძე [23. X (4. XI). 1894, სოფ. მალი-ისტოროპი, ახლანდ. სუმის ოლქი, — 28. VIII. 1948, მოსკოვი], საბჭ. მხედართუფროსი, ჯავშანსატანკო ჯარების მარშალი (1945), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (17. XI. 1943 და 6. IV. 1945). სკკპ წევრი 1919-იდან. I მსოფლიო ომის (1914—18) მონაწილე. 1917 დეკ-იდან იყო წითელ გვარდიაში, 1919-იდან წითელ არმიაში. სამოქალაქო ომის (1918—20) მონაწილე. 1934 დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკად. დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს სარდლობდა მე-5 და მე-3 სატანკო და მე-3 გვარდიის სატანკო არმიებს. ომის შემდეგ იყო ჯავშანსატანკო და მექანიზებული ჯარების სარდლის 1-ლი მოადგილე (1946 აპრ-იდან), 1947-იდან სარდალი. სსრ კავშირის მე-2 მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ლენინის 2 ორდენით, 8 სხვა ორდენით, მედლებით და ჩეხოსლ. სრ-ის 3 ორდენით.



პ. რიბალკო.

**რიბასი** (Ribas) ხოსე დე, დერიბასი (De Ribas) იოსებ (ოსიპ) მიხეილის ძე [6. VI. 1749, ნეაპოლი, — 2(14). XII. 1800, პეტერბურგი], რუსი ადმირალი (1799), ეროვნებით ესპანელი. 1765—69 ნეაპოლის არმიაში მსახურობდა. 1772 რუს. სამსახურში გადავიდა. მონაწილეობდა რუს.-ოსმ. ომებში (1768—74 და 1787—91). 1793 შეადგინა ნავსადგურ ჰაჯიბეის (ოდესა) მშენებლობის გეგმა და როგორც ნავსადგურის მთავარი უფროსი ხელმძღვანელობდა მის მშენებლობას, მონაწილეობდა აგრეთვე ქ. ოდესის მშენებლობაში (1794—97). დერიბასის სახელი ეწოდა ოდესაში მთავარ ქუჩას. 1797—1800 საადმირალო კოლეგიის წევრი და გენერალ-კრიგსკომისარი იყო.



ხ. დე რიბერას პორტრეტი. გრავიორ მ. ალეგრეს ნამუშევარი. XVIII ს.

**რიბაჩი**, ნახევარკუნძული ბარენცის ზღვაში, რსფსრ მურმანსკის ოლქის (კოლის ნ.-კ.) ჩრდ.-დას. ნაწილში. წარმოადგენს პლატოს, რ-იც ციცაბოდ ეშვება ზღვისკენ. სიმაღლე 299 *მ*-მდე. აგებულია თიხაფიქლებით, ქვიშაქვებითა და კირქვებით. იზრდება ტუნდრის მცენარეულობა. ნორდკაპის თბილი დინების გავლენით რ-ს ნაპირებთან ზღვა არ იყინება.

**რიბაჩიე**, ქალაქი (1954-მდე დაბა) ყირგ. სსრ ისიქ-ქოლის ოლქში, ისიქ-ქოლის ტბის დას. ნაპირზე. ნავმისადგომი, სარკინიგზო ხაზის ლუგოვაია—რ-ს ბოლო სადგური. კვების მრეწველობა, გემთსაშენ-სარემონტო, ვეტ.-სანიტ. ქ-ნები.



ხ. დე რიბერა. „წმინდა ინესა". 1641. სურათების გალერეა. დრეზდენი.

**რიბეირან-პრეტუ** (Ribeirão Prêto), ქალაქი სამხრ.-აღმ. ბრაზილიაში, სან-პაულუს შტატში. 259 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). სარკინიგზო კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (ბამბა, ყავა, შაქრის ლერწამი, თამბაქო, მარცვლეული, მეცხოველეობა) სავაჭრო ცენტრი. საფეიქრო და კვების მრეწველობა.

**რიბეირუ** (Ribeiro) აკილინუ (13. IX. 1885, კარეგალ-და-ტაბოზა,—27. V. 1963, ლისაბონი), პორტუგალიელი მწერალი. ჰუმანიზმითა და დემოკრატიზმითაა აღბეჭდილი მისი რომანები „დაკლაკნილი გზა" (1918), „ფავნები ტყე-ღრე დაძრწიან" (1926), „უსასრულო ბრძოლა" (1932), „ვოლფრამი" (1943), „როცა მგლები ყმუიან" (1958). რ-ს ეკუთვნის აგრეთვე მოთხრობების კრებულები „ქარიშხალთა ბაღი" (1913), „სანტიაგოს გზა" (1922), მრავალი ისტ.-ლიტ. შრომა, საბავშვო წიგნი „მელის რომანი" (1924), ანტიფაშისტური შინაარსის მოგზაურობის დღიური „გასისხლიანებული გერმანია" (1935), და სხვ.

**რიბენტროპი** (Ribbentrop) იოახიმ (30. IV. 1893, ვეზელი,—16. X. 1946, ნიურნბერგი), ფაშისტური გერმანიის ერთ-ერთი მთავარი სამხედრო დამნაშავე. 1930 ნაცისტურ პარტიას მიემხრო, მალე ჰიტლერთან დაახლოებული პირი გახდა. მას შემდეგ, რაც ხელისუფლების სათავეში ფაშისტები მოექცნენ (1933), საგარეო საქმეებში ნაცისტური ზედაფენის დავალებების შემსრულებელ სპეც. ბიუროს მეთაურობდა. 1938 თებ. — 1945 საგარეო საქმეთა მინისტრი. ხელმძღვანელობდა ჰიტლერელთა აგრესიის უმნიშვნელოვანესი აქტების დიპლ. მომზადებას. საერთაშ. სამხ. ტრიბუნალის განაჩენის თანახმად, სიკვდილით დასაჯეს ნიურნბერგში.

**რიბერა** (Ribera), (მეტსახელად სპანიოლეტო (Spagnoletto) ხუსეპე დე [17. II(?). 1591, ხატივა, ვალენსია,—2. IX. 1652, ნეაპოლი], ესპანელი ფერმწერი და გრავიორი. XVII ს. ესპ. მხატვრობის თვალსაჩინო წარმომადგენელი. 1613 იტალიაში გაემგზავრა. 1616—18 ნეაპოლში მუშაობდა ესპ. ვიცე-მეფეთა კარის ფერმწერად. მიემხრო *კარავაჯიზმს*. რ-ს ადრინდ. ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია შუქისა და ჩრდილის მკვეთრი კონტრასტები. 1620—30-იან წლებში შექმნა წმინდანთა, აგრეთვე ანტ. ეპოქის ფილოსოფოსთა გამოსახულებანი („დემოკრიტე", 1630, პრადო, მადრიდი). 1630-იან წლებში რ-ს შემოქმედების ხასიათი შეიცვალა—შუქ-ჩრდილი დარბილდა, კოლორიტში გაჩნდა ოქროსფერი და ვერცხლისფერი ტონები. გვიანდ. პერიოდის მნიშვნელოვანი ნამუშევრებია: „მწყემსთა თაყვანისცემა", 1638, ნატიფი ხელოვნ. მუზეუმი, გრენობლი, „წმინდა ინესა", 1641, დრეზდენის სურათების გალერეა; „კოჭლი გოგონა", 1642, ლუვრი.

*ლიტ.*: Знамеровская Т. П., Творчество Хусепе Риберы и проблема народности испанского реалистического искусства, Л., 1955.

**რიბინსკი** (1946 — 57 შჩერბაკოვი, 1984-იდან ანდროპოვი), ქალაქი რსფსრ იაროსლავლის ოლქში, მდ. ვოლგის ორივე ნაპირზე, რიბინსკის წყალსაცავის შესასვლელში. რიბინსკის რ-ნის ცენტრი. სამდ. ნავსადგური. რკინიგზის სადგური, იაროსლავლიდან 79 *კმ*. 247 ათ. მცხ. (1983). მატიანეში პირველად იხსენიება 1071 უსტ-შექსნის სახელით, 1137—რიბანსკის, ხოლო 1504—61778—რიბნაია-სლობოდის სახელით. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1918 წ. 2 მარტს. ქალაქი დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1978). ქალაქი მანქანათმშ. მნიშვნელოვანი ცენტრია. არის პოლიგრ., საგზაო. მანქანების, ძრავთსაშენი, ელექტროტექ., კაბელების, ჰიდრომექან., ხის დასამუშ. ჩარხების, გემთსაშენი ქ-ნები, კვების მრეწვ. საწარმოები და სხვ. ჰესი. სავიაციო ტექნოლ. ინ-ტი, სავიაციო, პოლიგრ. ტექნიკუმები, სამდ., სამედ. და პედ. სასწავლებლები. დრამ. და თოჯინების თეატრები. ისტ.-სამხატვრო მუზეუმი.

**რიბინსკის წყალსაცავი**, წყალსაცავი მდ. ვოლგასა და მდ. შექსნაზე, რსფსრ იაროსლავლის, ვოლოგდისა და კალინინის ოლქებში. შექმნილია რიბინსკის ჰიდროკვანძის კაშხლით. ფართ. 4580 *კმ*², მოც. 25,4 *კმ*³, სიგრძე ვოლგის კალაპოტის გასწვრივ 110 *კმ*, მოლოგის კალაპოტის გასწვრივ — 226 *კმ*, შექსნის კალაპოტის გასწვრივ — 328 *კმ*; მაქს. სიგანე 60 *კმ*, საშ. სიღრმე 5,6 *მ*. წყალსაცავის დონე ცვალებადობს 4—5 *მ*-ის ფარგლებში. რ. წ. *ვოლგა-ბალტიის სანაოსნო გზის* ნაწილია. თევზჭერა. წყალსაცავის ნაპირებზეა ქ-ები: ჩერეპოვეცი, ვესიეგონსკი, უგლიჩი, პოშეხონიე-ვოლოდარსკი, რიბინსკი.

**რიბისი**, მთა ლიხის ქედზე, მდ. სარითათის (ფაწის მარჯვ. შენაკადი) სათავეში. სიმაღლე 2470 *მ*. აგებულია პორფირიტული წყების ნალექებით. კალთები დამრეცია, შემოსილია სუბალპ. მდელოთი. *დ. უკლება.*

**რიბკა** (Rybka) ეუგენიუშ (დ. 6. V. 1898, რაძიმინი, ვარშავის მახლობლად), პოლონელი ასტრონომი. 1921—23 მუშაობდა კრაკოვს, 1923—32 კი—ვარშავის ობსერვატორიაში. ლვოვის (1932—45), ვროცლავისა (1945—58) და კრაკოვის (1958-იდან) ობსერვატორიების დირექტორი. საერთაშ. ასტრონ. კავშირის ვიცე-პრეზიდენტი (1952—58). მთავარი შრომები ეხება ასტროფოტომეტრიას, ცვალებად ვარსკვლავებს, ასტრონ. ისტორიას.

**რიბნიკი** (Rybnik), ქალაქი პოლონეთში, კატოვიცეს სავოევოდოში. 127 ათ. მცხ. (1981). სარკინიგზო კვანძი. მანქანათმშ., მომინანქრებულ ნაკეთობათა წარმოება, კვების მრეწველობა. ზემო სილეზიის ქვანახშირის აუზის კოქსვადი ქვანახშირის მოპოვების ერთ-ერთი ცენტრი.

**რიბნიცა**, ქალაქი (1938-იდან) მოლდ. სსრ-ში, მდ. დნესტრის ნაპირზე. ნავმისადგომი. რკინიგზის სადგური. შაქარ-სპირტის, ღვინის, პურის პროდუქტების, ცემენტ-შიფერისა და სხვა კომბინატები, რკინაბეტონის კონსტრუქციებისა და სამშენებლო დეტალების, სატუმბი, კარაქისა და სხვა ქ-ნები, ტრიკოტაჟის თეთრეულის ფ-კა.

**რიბნოე**, ქალაქი (1961-მდე დაბა) რსფსრ რიაზანის ოლქში, მდ. ვოჟის (ოკის შენაკადი) ნაპირზე. რიბნოეს რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, რიაზანიდან 18 *კმ*. რკინიგზის ტრანსპორტის საწარმოები. მეფუტკრეობის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი.

**რიბნოვი** ალექსანდრე ვასილის ძე [დ. 19. VIII (1. IX). 1906, მოსკოვი], საბჭ. საგუნდო დირიჟორი. სსრკ სახ. არტისტი (1971). სკკპ წევრი 1944-იდან. დაამთავრა მოსკ. კონსერვ. საგუნდო (1927) და თეორ. (1930) ფაკ-ტი. 1930-იდან სსრკ დიდი თეატრის ქორმაისტერი, 1958-იდან მთავარი ქორმაისტერი. მონაწილეობდა დიდი თეატრის შემდეგ დადგმებში: მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი", „ხოვანშჩინა", ბოროდინის „თავადი იგორი"; რიმსკი-კორსაკოვის „სადკო", „თქმულება ქალაქ კიტეჟზე..."; ჩაიკოვსკის „პიკის ქალი"; გლინკას „რუსლან და ლიუდმილა"; ვერდის „აიდა", პროკოფიევის „ომი და მშვიდობა", „სემიონ კოტკო" და სხვ. 1954—67 გნესინების სახ. მუს.-პედ. ინ-ტის პედაგოგი. სსრკ სახელმწ. პრემია (1950). დაჯილდოებულია 2 ორდენითა და მედლებით.

**რიბოზა**, პენტოზების ჯგუფის *მონოსაქარიდი*. არსებობს ოპტიკურად აქტიურ D- და L-ფორმისა და არააქტიური რაცემატის სახით. რ. კრისტალური, წყალში კარგად ხსნადი ნივთიერებაა. $t_{დნ}$ 86—87° C (D-ფორმა). D-რ.—ყველა ცოცხალი ორგანიზ-

მის უნივერს. კომპონენტია. მონაწილეობს ისეთი მნიშვნელოვანი ნაერთების შენებაში, როგორიცაა რიბონუკლეინის მჟავები, ნუკლეოზიდები, მონო- და დინუკლეოტიდები (მაგ., ადენოზინფოსფორის მჟავები), აგრეთვე ზოგიერთი კოფერმენტი და ბაქტერიული პოლისაქარიდი. *ლ. წაქაძე.*

**რიბონუკლეაზები,** ფერმენტები, რ-ებიც შლიან *რიბონუკლეინის მჟავებს* (რნმ) და სინთეზურ რიბონუკლეოტიდების პოლინუკლეოტიდური ჯაჭვის ფოსფოდიეთერული ბმების გაწყვეტით. რ. სპეციფიკურია *ნუკლეოტიდებში* შემავალი ფუძეების მიმართ (სხვადასხვა ფუძის ჰიდროლიზი სხვადასხვა რ-ის გავლენით ხდება). პირველი ფერმენტული ცილა, რ-იც გამოყვეს ხარის კუჭქვეშა ჯირკვლიდან და დაადგინეს მისი ამინომჟავების თანამიმდევრობა (1960—62) იყო პ ა ნ კ რ ე ა ს უ ლ ი რ. ამ ფერმენტის პოლიპეპტიდური ჯაჭვი შედგება 124 ამინომჟავის ნაშთისაგან და შეიცავს 4 დისულფიდურ ბმას, 1969 რ. ქიმ. სინთეზის გზით მიიღეს. რ. ბიოქიმ. გამოკვლევებში გამოიყენება რნმ-ში ნუკლეოტიდების დასადგენად, ხოლო მედიცინაში — ზოგი ვირუსული დაავადების სამკურნალოდ. იხ. აგრეთვე *ნუკლეაზები*.

**რიბონუკლეინის მჟავები** (რნმ), *ნუკლეინის მჟავების* ტიპი, რ-იც ფართოდ არის გავრცელებული ცოცხალ ბუნებაში და შეიცავს ნახშირწყალს — *რიბოზას*, აზოტოვან ფუძეებს — ადენინს, გუანინს, ციტოზინსა და ურაცილს. რ. მ. პოლინუკლეოტიდებია. თითოეული ნუკლეოტიდის მოლეკულური მასაა $10-20 \cdot 10^3$-იდან $5-6 \cdot 10^6$-მდე. რ.მ-ში ნუკლეოტიდები გარკვეული თანამიმდევრობითაა განლაგებული. ორგანიზმში რ. მ. უმთავრესად შეადგენენ ცილებთან კომპლექსებს — რ ი ბ ო ნ უ კ ლ ე ო პ რ ო ტ ე ი დ ე ბ ს. რ. მ-ს აქვთ უდიდესი ბიოლ. მნიშვნელობა — მონაწილეობენ გენეტიკური ინფორმაციის რეალიზაციასა და *ცილების* ბიოსინთეზში. რ. მ-ის მაკრომოლეკულური სტრუქტურა წარმოდგენილია ცალკეა პოლინუკლეოტიდური ჯაჭვებით, რ-იც წარმოქმნიან ორსპირალიან უბნებს ფუძეთა კომპლემენტარობის პრინციპით. მრავალ ვირუსში რ. მ. წარმოადგენს ერთადერთ ნუკლეოტიდურ კომპონენტს. ასეთ ვირუსებში რ. მ. შეიძლება წარმოადგენდეს მატრიცას არა მარტო რ. მ-ის (რნმ-ის), არამედ დეზოქსირიბონუკლეინის მჟავის (დნმ-ის) სინთეზისათვისაც (უ კ უ *ტრანსკრიფცია*). რ. მ-ის სინთეზი უმთავრესად უჯრედის ბირთვში ხდება რიბონუკლეოზიდტრიფოსფატებიდან ფერმენტ პოლიმერაზების გავლენით დეზოქსირიბონუკლეინის მჟავას მატრიცაზე, ზოგიერთ ვირუსში კი — რ. მ-ის მატრიცაზე. ფუნქციის, აგებულებისა და მეტაბოლიზმის ხასიათის მიხედვით გამოყოფილია რნმ-ის შემდეგი ძირითადი ტიპები: რ ი ბ ო ს ო მ უ ლ ი რ. მ. (რ-რნმ), რ-ებიც შედიან *რიბოსომის* შედგენილობაში და წარმოადგენენ უჯრედის რ. მ-ის ძირითად მასას. მათი მოლეკულების მთლიანობა რიბოსომებში აუცილებელია ცილის ბიოსინთეზისათვის; ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ უ ლ ი რ. მ. (ტ-რნმ), რ-ებიც შეიცავენ მონომერების შედარებით ნაკლებ რაოდენობას (80-მდე ნუკლეოტიდური ნაშთი). მათი ბიოლ. მნიშვნელობა მდგომარეობს ამინომჟავური ნაშთების მიერთებასა და პოლიპეპტიდური ჯაჭვების სინთეზის ადგილზე გადატანაში. ყველა ტ-რნმ-ს აქვს რთული, ნაწილობრივ ორსპირალიანი, მაკრომოლეკულური სტრუქტურა, რ-საც სამყურას ფოთლის ფორმა აქვს. შეიცავს უბანს, რ-იც უკავშირდება რიბოსომას, აგრეთვე ნუკლეოტიდების ტრიპლეტს — ანტიკოდონს. ეს უკანასკნელი უკავშირდება მ-რნმ-ის უბანს (კოდონს) და ბოლო უბანს, რ-იც იერთებს ამინომჟავურ ნაშთებს. დადგენილია 60-ზე მეტი ტ-რნმ-ის პირველადი სტრუქტურა. ი ნ ფ ო რ მ ა ც ი უ ლ ი ანუ მ ა ტ რ ი ც უ ლ ი რ. მ. (ი-რნმ ან მ-რნმ) ასრულებს მატრიცის როლს ცილის ბიოსინთეზის დროს ტრანსლაციის პროცესში. რ. მ-ის ყველა ფორმის სინთეზი ხდება უჯრედში დნმ-ის მატრიცაზე, რის შედეგადაც მიიღება რიბონუკლეოტიდების ისეთი თანამიმდევრობა, რ-იც დნმ-ში დეზოქსირიბონუკლეოტიდების თანამიმდევრობის კომპლემენტარულია (ტრანსკრიფციის პროცესი).

*ლიტ.*: Дэвидсон Дж., Биохимия нуклеиновых кислот, пер. с англ., М., 1968; Спирин А. С., Гаврилова Л. П., Рибосома, 2 изд., М., 1971; Химия и биохимия нуклеиновых кислот, под ред. И. Б. Збарского и С. С. Дебова, Л., 1968.

**რიბოსომა,** უჯრედშიგა ნაწილაკი, რ-იც ახორციელებს ცილის სინთეზს. თითოეული რ. მომრგვალო სხეულია, შედგება 2 არათანაბარი სუბერთეულისაგან. ქიმიურად რ. *ნუკლეოპროტეიდია*, უფრო ზუსტად— რიბონუკლეოპროტეიდი, ე. ი. *რიბონუკლეინის მჟავასა* (რნმ) და ცილის რთული კომპლექსი. რ-ებს ყოფენ ორ კლასად. ე. წ. 70S-რ. (მოლეკულური მასა დაახლ. $3 \cdot 10^6$, დიამ. 200—300 Å, სედიმენტაციის კოეფიციენტი — დაახლ. 70 ერთ. სვედბერგის მიხედვით, რნმ 60—65% და ცილა — 40—35%); აღინიშნება *პროკარიოტების* უჯრედებში და *ევკარიოტების* უჯრედების *მიტოქონდრიებსა* და *პლასტიდებში*; ე. წ. 80S-რ. (მოლეკულური მასა დაახლ. $4-5 \cdot 10^6$, დიამ. 400Å-მდე, სედიმენტაციის კოეფიციენტი დაახლ. 80 ერთ., რნმ დაახლ. 50% და ცილა დაახლ. 50%); მოიპოვება ევკარიოტების უჯრედების ციტოპლაზმაში. ამ რ-ის სუბერთეულების წარმოქმნა (ბიოსინთეზი), როგორც ჩანს, ხდება *ბირთვაკში*, საიდანაც ისინი გადადიან თვით *ბირთვში*, შემდეგ კი *ციტოპლაზმაში*, სადაც მათი სრულ რ-დ შეერთება ხდება. ციტოპლაზმაში არის როგორც განცალკევებული, ისე *პოლისომები*; მათი უმეტესობა მიმაგრებულია *ენდოპლაზმური ბადის* მილაკების კედლებზე (რ-იც ამის გამო მარცვლოვან ენდოპლაზმურ ბადეს ქმნის), ნაწილი კი — არა (თავისუფალი რ-ები). რ-ში მყოფი რნმ (ე. წ. რ-რნმ) ორი სახისაა — მაღალპოლიმერული და შედარებით დაბალპოლიმერული, რ-თა თანაფარდობა რამდენადმე განსხვავებულია რ-ის დიდ და პატარა სუბერთეულებში, თანაც, განსხვავებული აღმოჩნდა თითოეული მათგანის ფუნქციაც. ცილის *ბიოსინთეზში* რ-ის ფუნქციებია: ცილის მასინთეზებელი სისტემის კომპონენტების ურთიერთდაკავშირება; კატალიზური პროცესების განხორციელება (პეპტიდური კავშირების წარმოქმნა და სხვ.) სუბსტრატების (ინფორმაციული რნმ-ი-რნმ, ტრანსპორტული რნმ—ტ-რნმ) გადაადგილება (ტრანსლოკაცია); ამ პროცესებში რ-ის სუბერთეულების მონაწილეობა რამდენადმე განსხვავებულია, მაგრამ ცილის სინთეზის განხორციელება მხოლოდ მთლიან რ-ს შეუძლია.

*ლიტ.*: Де Робертис Э., Новинский В., Саэс Ф., Биология клетки, пер. с англ., М., 1973; Спирин А. С., Гаврилова Л. П., Рибосома, 2 изд., М., 1971. *ლ. ნათაძე.*

**რიბოფლავინი,** ლ ა ქ ტ ო ფ ლ ა ვ ი ნ ი, ვ ი ტ ა მ ი ნ ი $B_2$, მნიშვნელოვანი ბიოლოგიურად აქტიური ნივთიერება, ჰეტეროციკლური ნაერთის — იზოალოქსაზინისა და ხუთატომიანი სპირტის—რიბიტის ნაწარმი. ფართოდაა გავრცელებული ცოცხალ ორგანიზმებში; გვხვდება მთელ რიგ საკვებ პროდუქტებში (საფუარი, კვერცხის ყვითრი და სხვ.). მისი შენება შეისწავლეს XX ს. 30-იან წლებში. რ. შედის ჟანგვა-აღდგენითი ფერმენტების — ფლავოპროტეიდების შედგენილობაში; მონაწილეობს ელექტრონების გადატანის რეაქციებში, ამინომჟავების ცვლაში და სხვ. რ-ის ნაკლებობა ასუსტებს მხედველობას, აზიანებს კანს, განსაკუთრებულ მძიმე შემთხვევაში იწვევს კომას. *ე. გოცირიძე.*

**რიბულოზა,** ე რ ი თ რ ო-პ ე ნ ტ უ ლ ო ზ ა, *მონოსაქარიდი*, განეკუთვნება პენტოზების (კეტოპენტოზების) ჯგუფს. რ-სა და ფოსფორმჟავას ეთერები მონაწილეობენ *ნივთიერებათა ცვლის* პროცესებში — ნახშირწყლების დაშლასა და აღდგენაში.

**რიგა,** ლატვ. სსრ დედაქალაქი. სსრკ-ის ერთ-ერთი დიდი სამრეწვ., კულტ. და სამეცნ. ცენტრი, სატრანსპ. კვანძი, საზღვაო ნავსადგური. მდებარეობს მდ. დაუგავის (დასავლეთის დვინა) ორივე ნაპირზე, რიგის ყურესთან. ზღვიდან ქარით მოდენილი წყლის გამო მდინარე ზოგჯერ ნაპირებიდან გადმოდის და იწვევს წყალდიდობას კუნძულებსა და მარცხენანაპირეთში (1969 წლის დონემ 2,14 მ-ით აიწია). იანვ. საშ. ტემპ-რა —4, 5°C, ივლ. 18°C. ნალექები 649 მმ წელიწადში. მოსახლ. 867 ათ. კაცი (1983). ძირითადად ცხოვრობენ ლატვიელები და რუსები, აგრეთვე ბელორუსები, უკრაინელები, ებრაელები. რ. იყოფა 6 საქალაქო რ-ნად (1981).



ა. რიბნოვი.

**ისტორიული ცნობა.** არქეოლ. მონაცემების მიხედვით, რ-ის ტერიტ. დასახლებული უნდა ყოფილიყო X—XI სს-ში. ქალაქს სახელი ეწოდა მდ. რიგისაგან (დღეს აღარ არსებობს). წყაროებში პირველად იხსენიება 1198. ქალაქია 1201-იდან. XIII—XVI სს-ში ემორჩილებოდა რიგის საარქიეპისკოპოსოს. XIV ს. დამდეგიდან შედიოდა ჰანზაში. 1561-მდე იყო ლივონიის ორდენის შემადგენლობაში. 1581 დაისაკუთრა რეჩ პოსპოლიტამ, ხოლო 1621-იდან — შვეციამ. 1700—21 ჩრდილოეთის ომის დროს აიღო რუს. არმიამ (1710). 1714-იდან იყო რუს. იმპერიის რიგის, ხოლო 1796-იდან — ლიფლანდიის გუბ. ცენტრი. XVIII ს-ში გადაიქცა რუს. დიდ საზღვაო და სავაჭრო ცენტრად. 1899 შეიქმნა რ-ის ს.-დ. ორგანიზაცია. 1900 გაზაფხულზე რ-ში ჩავიდა ვ. ი. ლენინი. 1904 რ-ში შეიკრიბა ლატვ. სდმპ I ყრილობა.

1917 წ. 21 აგვ. (3 სექტ.) ბურჟ. დროებითმა მთავრობამ რ. გერმანელებს ჩააბარა. 1919 წ. 3 იანვ. ქალაქი გაათავისუფლეს აჯანყებულმა მუშებმა და წითელმა ლატვ. მსროლელებმა. 13 იანვ. გამოცხადდა საბჭ. ხელისუფლება. 22 მაისს რ-ის აღება შეძლეს კონტრრევ. ძალებმა. 1919—40 იყო ბურჟ. ლატვ. დედაქალაქი. 1940 ივნისის დღეებში რ-ის მშრომელებმა კომპარტიის ხელმძღვანელობით დაამხეს ბურჟ. რეჟიმი და აღადგინეს საბჭ. ხელისუფლება. 1940 წ. 21 ივლ-იდან რ. საბჭ. ლატვ. დედაქალაქი გახდა. 1941 წ. 1 ივლ-იდან 1944 წ. 13 ოქტ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. ქალაქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1970).

**ეკონომიკა.** რევოლუციამდელ რუსეთში რ. მესამე სამრეწვ. ქალაქი იყო მოსკ. და პეტერბ. შემდეგ. ამჟამად რ-ის მრეწვ. ხვ. წ. რესპუბლიკის მრეწვ. მთლიანი პროდუქციის ნახევარს აღემატება. მრეწვ. წამყვანი დარგებია მანქანათმშ., ლითონდამუშ. და მსუბუქი მრეწველობა. საკავშირო მნიშვნელობისაა რადიოტექ., ელექტრონული, ელექტროტექ., ხელსაწყოთსაშ., სატრანსპ. და სას.-სამ. მანქანათმშ. დარგები. მანქანათმშ. უდიდესი საწარმოებია: ვ. ი. ლენინის სახ. ელექტროტექ. ქ-ნა „ვეფი", ა. პოპოვის სახ. რადიოქარხანა, ელექტრომანქანათსაშ., ვაგონთსაშენი, დიზელთსაშენი, „რიგასელმაში", ელექტრონათურების, შუქტექ., ნახევრადგამტარიანი ხელსაწყოების, მოტოქარხანა „სარკანა ზვაიგზნე", გემთსარემონტო და სხვა ქ-ნები. ქიმ. მრეწვ. საწარმოებიდან უმთავრესია ლაქსაღებავების, „რეაგენტი", სამედ. პრეპარატების, ქიმ.-ფარმაცევტული, რეზინტექ. ნაწარმის ქ-ნები და ფირმა „ლატვბიტხიმი". არის მერქნის კომპლ. გადამუშავების კომბინატი, ქაღალდის ფ-კა, ხის დასამუშ., მინისა და ფაიფურის ქ-ნე-

ბი. განვითარებულია საშენ მასალათა მრეწველობა. საყოველთაოდაა ცნობილი რ-ის საფეიქრო, სატრიკოტაჟო, სამკერვალო, საპარფიუმერიო-კოსმეტიკური ნაწარმი. ქალაქში არის ხორცსაკონსერვო, რძის, წისქვილის კომბინატები, საკონდიტრო ფ-კები და სხვ. რ. თევზის მრეწვ. დიდი ცენტრია.

რ-ის ენერგეტ. ბაზაა 2 თეცი და რიგის ჰესი მდ. დაუგავაზე. ელექტროენერგიის ნაწილს რ. იღებს ჩრდ.-დასავლეთის გაერთიანებული ენერგოსისტემიდან, აირს — კომის ასსრ-იდან. ჩვენი ქვეყნის საგარეო ვაჭრობაში მნიშვნელოვან როლს თამაშობს რ-ის საზღვაო ნავსადგური. სამდ. მიმოსვლაა მდ. დაუგავაზე. არის 2 აეროპორტი. რ-ის საგარეუბნო ზონაში შედის ინდუსტრ. ქალაქ-თანამგზავრები (ელგავა, ტუკუმსი, ოლაინე, ბალოჟი, კეგუმსი, ოგრე, ვანგაჟი), აგრო-სამრეწვ. კომპლექსები, სამეცნ. ცენტრი სალასპილსი.

*არქიტექტურა.* ქალაქს აქვს კონცენტრულ-სარტყლისებრი დაგეგმარება. მდ. დაუგავის მარჯვ. ნაპირზე მდებარეობს რ-ის უძველესი ბირთვი — ძვ. ქალაქი. მდინარის გასწვრივ ცენტრიდან რიგის ყურისაკენ განლაგებულია საზღვაო, სავაჭრო და მეთევზეთა ნავსადგურები, თევზსაჭერი საბჭ. მეურნ. „დევიტაის მაისი", ყურის ნაპირზე აგარაკებით განაშენიანებული ზღვისპირა საგარეუბნო ზონაა. ძვ. ქალაქი შედარებით ახლად განაშენიანებული ცენტრ. რ-ნისაგან გამოყოფილია XIX ს. II ნახ. —XX ს. დასაწყისში შექმნილი საბაღო-საპარკო ზონით. ძვ. ქალაქში თავმოყრილია შუა საუკ. ძეგლები: დომის ეკლესია (XIII ს.), ყოფ. ორდენის გოთიკური ციხე-დარბაზი (1330, გადაკეთებულია 1497—1515, გაფართოებულია XVII—XIX სს-ში), კლასიციზმის სტილის პეტრე-პავლეს ეკლესია (1780—86, ინჟ.-არქიტ. ს. ზეგე, არქიტ. კ. ჰაბერლანდი) და სხვ. ცენტრ. რ-ნი განაშენიანებულია 5—6-სართულიანი ეკლექტიკური და „მოდერნის" სტილის შენობებით. საბჭ. პერიოდში რ-ში შეიქმნა ახ. სატრანსპ. მაგისტრალები, მოედნები, პარკები, რეკონსტრუირებულია სანაპირო, აღადგინეს ძვ. და ააგეს ახ. ხიდები მდ. დაუგავაზე. სამშენებლო სამუშაოთა ჩატარებისას გათვალისწინებულია ძვ. განაშენიანების შენარჩუნება. აიგო ბევრი ახ. შენობა: ლატვ. სსრ მეცნ. აკად. მაღლივი შენობები (1950—57, არქიტექტორები ვ. აფსიტისი, ო. ტილმანისი და სხვ.), სპორტის სასახლე (1970, არქიტ. ბ. ბურჩიკა, ო. კრაუკლისი და სხვ.) და სხვ. ქალაქში ბევრი ძეგლია; ძმათა სასაფლაოს ანსამბლი (ტუფი, 1924—36, არქიტ. ა. ბირზენიექსი და სხვ.), თავისუფლების ძეგლი (გრანიტი, ტუფი, 1931—35, არქიტექტორი ე. შტალბერგი) — ორივე მოქანდაკე კ. ზალესი; ი. რაინისისა რაინისის სასაფლაოზე (გრანიტი, 1934, მოქანდაკე კ. ზემდეგა, არქიტ. ა. არენდი), ვ. ი. ლენინისა (ბრინჯაო, გრანიტი, 1947—50, მოქანდაკეები ვ. ბოგოლიუბოვი, ვ. ინგალი, ე. შტალბერგი) და სხვ.

*კულტურული მშენებლობა.* რ-ში არის *მეცნიერებათა აკადემია ლატვიის სსრ-ისა*, სხვადასხვა სამეცნ. დაწესებულება. 1981 იყო 7 უმაღლესი სასწავლებელი: ლატვ. უნ-ტი, პოლიტექ., სამედ., სამოქალაქო ავიაციის, საინჟინრო, ფიზკულტ. ინ-ტები, კონსერვატორია და ხელოვნ. აკადემია, სადაც სწავლობდა 33 ათ-მდე სტუდენტი; 22 საშ. სპეც. სასწავლებელი (26 ათ. მოსწ.), 161 ყველა ტიპის ზოგადსაგანმან. სკოლა (106,6 ათ. მოსწ.), 21 პროფ. ტექნიკუმი (10 ათ. მოსწ.), 200 სკოლამდელი დაწესებულება (35 ათ. აღსაზრდელი); 177 მასობრივი ბ-კა, ვ. ლაცისის სახ. ლატვ. სსრ სახელმწ. ბ-კა, ლატვ. სსრ მეცნ. აკად. ფუნდამენტური ბ-კა, 19 მუზეუმი თავისი ფილიალებით; ლატვ. ოპერისა და ბალეტის, დრამის, სამხატვრო, რუს. დრამის, ლენინური კომკავშირის სახ. მოზარდ მაყურებელთა, თოჯინების, ოპერეტის თეატრები, ცირკი, ფილარმონია.


რიგა. ლატვიის სსრ ოპერისა და ბალეტის თეატრი. 1863. არქიტექტორი ლ. ფ. კ. ბონშტედტი.

**ჯანმრთელობის დაცვა.** 1974 რ-ში იყო 32 საავადმყოფო დაწესებულება (11,7 ათ. საწოლი. 15,1 საწოლი 1 ათ. მცხოვრებზე), დედათა და ბავშვთა დაცვის 39 დაწესებულება. მუშაობდა 5 ათ-ზე მეტი ექიმი (1 ექიმი 148 მცხოვრებზე). სამედ. კადრებს ამზადებს რიგის სამედ. ინ-ტი (დაარსდა 1950). რ-ის მახლობლად არის კლიმ. და ბალნეოლ. კურორტები იურმალა, ოგრე, სიგულდა, ბალდონე და კემერი.

*ლიტ.*: Васильев Ю., Рига. Памятники зодчества, Рига, 1971; Лаздынь В. К., Пурин В. Р., Рига. Экономико-географический очерк, М., 1957.

**რიგელი** β ორიონისა, 0,1 ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდის* ვარსკვლავი, ერთ-ერთი უბრწყინვალესი ცაზე და ყველაზე ბრწყინვალე *ორიონის* თანავარსკვლავედში. მანძილი მზიდან 250 *პს*, ნათობა ~70 000-ჯერ მეტი მზისაზე. წარმოადგენს ორჯერად სისტემას. მისი თანამგზავრი ვარსკვლავი მე-7 სიდიდისაა და მისგან 9'' მანძილზეა.

**რიგელი** (გერმ. Riegel — განივა, ურდული), შენობის ან ნაგებობის სამშენებლო კონსტრუქციების წირითი მზიდი ელემენტი (კოჭი, ღერო), რ-იც ჩვეულებრივ ჰორიზონტალურად მდებარეობს. რ. ერთმანეთთან აერთებს (ხისტად ან სახსროვნად) ვერტ. ელემენტებს (დგარი, სვეტი) და წარმოადგენს საყრდენს შენობების გადახურვებში, აგრეთვე სახურავში განლაგებული გრძივებისა (ზეწრებისა) და ფილებისათვის. ამზადებენ ლითონის, რკინაბეტონის ან ხის გისოსოვან ანდა მთლიან (მართკუთხა, T-ებრ, I-ებრი ან სხვა განივკვეთის) რ-ს.

**რიგელი,** განივი კლდოვანი ჭორომი მყინვარული ხეობის ძირზე. წარმოიქმნება ხეობის ფსკერზე გაშიშვლებული მკვრივი ქანებით ან მყინვარის გაძლიერებული მოქმედების შედეგად ხეობის გაღრმავებით.

**რიგვედა,** ლექსთა ვედა, ჰიმნების კრებული (სამჰიტა), უძველესი და უმნიშვნელოვანესი *ვედების* ოთხ კრებულს შორის (რიგ-, იაჯურ-, სამა-, ათარვა-). შეიცავს 1028 ჰიმნს (სუქტა), დაყოფილია 10 ციკლად (მანდალა), რ-ის კოდიფიკაციის თარიღი ზუსტად დადგენილი არ არის. მისი რედაქცია გრძელდებოდა ხანგრძლივი პერიოდის განმავლობაში (ძვ. წ. XV ს-იდან X ს-მდე). რ-ის რელიგ. ჰიმნების უმეტესობა შექმნეს არიულმა ტომებმა ინდოეთში მათი გადასახლების პერიოდში, ვედური სანსკრიტის სახელწოდებით ცნობილ დიალექტზე. ინდ. ტრადიციით, რ-ის ჰიმნების შეთხზვა მიეწერება ქურუმთა ცალკეულ საგვარეულოებს, რ-ებიც სათავეს იღებენ შვიდი მითური ბრძენი პოეტისაგან (რიში), ეს ჰიმნები წარმოადგენენ ლოცვებსა და ქება-დიდებას, მიძღვნილს ვედური პანთეონის ღვთაებებისადმი, რ-ებიც მეტწილად ციურ მნათობებსა და ბუნების ძალებს განასახიერებენ. რიტუალურის გარდა რ-ში არის კოსმოგონიური ხასიათის ჰიმნები, რ-ებიც ინდოეთში ფილოს. აზროვნების განვითარების დასაწყისზე მიუთითებს. დიალოგის ფორმით შემონახული ჰიმნები დრამის ჩასახვის მაუწყებელია. მრავალი ჰიმნი შეიცავს უძვირფასეს ისტ. მასალას და ლექსწყობის მაღალი კულტურის მქონე პროფ. პოეტური შემოქმედებითი ტრადიციის ნაყოფია. ევროპაში მისმა შესწავლამ ხელი შეუწყო შედარებითი ინდოევრ. მითოლოგიის ჩამოყალიბებას. ყველაზე მეტი პარალელები რ-ის მითოლოგიას *ავესტაში* აქვს. საერთო წარმომავლობა შეინიშნება რ-ისა და ბერძნ. პანთეონის რიგ სახეთა შორის (დიაუს — ზევსი, უშას — ეოსი, განდჰარვა — კენტავრი და სხვ.). პარალელები მოიპოვება აგრეთვე სხვა ინდოევრ. ხალხთა მითებშიც.

*გამოც.*: Die Hymnen des Rigveda. [Hrsg.] Th. Aufrecht, 3. Aufl., Bd. 1—2, B., 1955.
*თარგმ.*: დასაბამი ნივთთა. — ცისა და დედამიწისადმი (რიგ-ვედა X, 129; I, 185), კრ.: არმაღანი, თბ., 1966; Ригведа. Избранные гимны. Пер., коммент., вступ. ст. Т. Я. Елизаренковой, М., 1972.

*მ. ანდრონიკაშვილი.*

**რიგი** (ordo), ტაქსონომიური კატეგორია მცენარეთა და ცხოველთა სისტემატიკაში. აერთიანებს რამდენიმე ოჯახს (მაგ. ჭინჭრისნაირთა რიგში თავმოყრილია თელისებრთა, თუთისებრთა, კანაფისებრთა და ჭინჭრისებრთა ოჯახები), ზოგჯერ მხოლოდ ერთს (მაგ., ტირიფისნაირთა რიგში ტირიფისებრთა ოჯახია). მონათესავე რიგები ქმნიან *კლასს*. რიგ შემთხვევაში რ. კლასში ერთიანდება ზერიგის, ქვეკლასისა და სხვ. მეშვეობით. დიდი რ-ები ზოგჯერ იყოფა ქვერიგებად (subordo). რ-ის მოცულობის შესახებ მეცნიერთა შორის არ არის ერთიანი აზრი. ზოგჯერ ამა თუ იმ რ-ს ორად ყოფენ. მაგ., მღრღნელების რ. ამჟამად ორ რიგადაა გაყოფილი: საკუთრივ მღრღნელები და კურდღლისნაირნი. ზოგჯერ კი, პირიქით 2 რ-ს აერთიანებენ ერთ რ-ში. მაგ., ნახევრად მაიმუნებისა და მაიმუნების რ-ებს ერთ (პრიმატების) რ-ში აერთიანებენ.

*ა. ჯანაშვილი.*

**რიგი** (სამართ. ისტ.), წესი, განწესება ძველ საქართველოში. არსებობდა ზოგადქართული ხასიათის „საქართველოს რ." და ცალკეული კუთხეების რ., მაგ., „კახური რ."; განირჩეოდა აგრეთვე „ნათესაობის რ.", „ხელოსნობის რ.", „მდივანბეგობის რ.", „პურობის რ." და ა. შ. ბატონისა და ყმის ურთიერთობა „ბატონყმობის რ-ის" მიხედვით წესრიგდებოდა. რ-ის დარღვევას „რ-იდან გასვლა", თვით დამრღვევს კი „რ-იდან გასული" ეწოდებოდა.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1—6, თბ., 1963—77.

*ი. ფუტკარაძე.*

**რიგიდობა** (ლათ. <rigidus — მტკიცე, მყარი) ფიზიოლოგიაში, ჩონჩხის კუნთების ფუნქციური მდგომარეობა, რ-იც ხასიათდება მათი ტონუსისა და დეფორმაციისადმი მდგრადობის მკვეთრი გაძლიერებით. წარმოიქმნება კუნთებზე ცენტრ. ნერვული სისტემისა (ცნს) და პერიფერიული ნერვული სისტემის მუდმივი ნერვული ზემოქმედების შეცვლის შედეგად. რ-ის მაგალითია დეცერებრაციული რ. ადამიანის ორგანიზმში. ცნს-ის დაზიანების ან მოშლილობის დროს შეიძლება შევამჩნიოთ კუნთების რ-ის სხვადასხვა გამოვლინება. მაგ., ცვილისებური რ., როდესაც კიდურებს შეიძლება მივცეთ ნებისმიერი მდგომარეობა, რ-საც ისინი ხანგრძლივად ინარჩუნებენ უცვლელად.

*გ. მაჭავარიანი.*

**რიგითი ნომერი,** იგივეა, რაც *ატომური ნომერი*.

**რიგი — ლედიუკის ეფექტი,** ერთ-ერთი *თერმომაგნიტური მოვლენა*. მისი არსი ასეთია: თუ მუდმივ მაგნ. ველში მოვათავსებთ ელექტრულად განრთულ გამტარს, რ-შიც არსებობს ტემპ-რის გრადიენტი და ამ მაგნ. ველის პერპენდიკულარული სითბური ნაკადი, მაშინ მასში აღიძვრება პერ-

ველადი სითბური ნაკადისა და მაგნ. ველის პერპენდიკულარულად მიმართული ტემპ-რათა სხვაობა, რ.-ლ. ე. თითქმის ერთდროულად (1887) აღმოაჩინეს იტალ. ფიზიკოსმა ა. რიგიმ (A. Righi) და ფრანგმა ფიზიკოსმა ს. ლედიუკმა (S. Leduc).

**რიგის დრამატული აკადემიური თეატრი** ა. უპიტის სახელობისა, ლატვ. სსრ ერთ-ერთი წამყვანი თეატრი. გაიხსნა 1919 რიგაში საბჭ. ლატვიის მუშათა თეატრის სახელწოდებით. მის ჩამოყალიბებას ხელმძღვანელობდა ა. უპიტი, რ-ის დრამატურგიამაც მნიშვნელოვანი როლი შეასრულა თეატრის შემოქმედებითი მრწამსის ჩამოყალიბებაში. პირველივე სპექტაკლები გამსჭვალული იყო რევ. სულისკვეთებით. ლატვიაში ბურჟ. ხელისუფლების დამყარების (1919 ,,მიწურული) შემდეგ, თეატრი რეორგანიზებულ იქნა და 1940-მდე მუშაობდა ეროვნ. თეატრის სახელწოდებით. სათავეში ედგნენ რეჟისორი ა. მიერლაუკი (1919—21), პოეტი ი. რაინისი (1921—25) და სხვ. ამ პერიოდში თეატრის რეპერტუარში დიდი ადგილი ეჭირა სალონურ კომედიებსა და მელოდრამებს. საბჭ. პერიოდში თეატრში კვლავ აღორძინდა რევ. პრინციპები. საუკეთესო დადგმებია: გრიგულისის „თიხა და ფაიფური" (1947; სსრკ სახელმწ. პრემია 1948); „მებადურის შვილი" (ვ. ლაცისის, მიხედვით, 1949; სსრკ სახელმწ. პრემია 1951), ბლაუმანისის „მჯრავთა დღეები სილმაჩში" (1955), გ. ლორკას „ბერნარდა ალბას სახლი" (1963), რაინისის „დაქროლე, ნიავო" (1968); „უფროთო ფრინველები" (ლაცისის მიხედვით, 1971) და სხვ.

1949 მიენიჭა აკად. თეატრის წოდება, 1971 — ა. უპიტის სახელი. სხვადასხვა დროს აქ მუშაობდნენ: რეჟისორები ა. *ამტმან-ბრიედიტი*, ი. ზარინში და სხვ.; მსახიობები ი. ოსისი, ა. კლინტი, ბ. რუმნიეცე და სხვ. 1973 დასში არიან სსრკ სახ. არტისტი ლ. ფრეიმანი, ლატვ. სსრ სახ. არტისტები: ა. ვიდენიეკი, ზ. გრისლე და სხვ. 1972-იდან თეატრის მთავარი რეჟისორია სსრკ სახ. არტისტი ა. იაუნუშანი.

**რიგის დრამატული თეატრი** იან რაინისის სახელობისა, ლატვ. სსრ ერთ-ერთი წამყვანი დრამატული თეატრი. გაიხსნა 1920. თეატრის ორგანიზატორი და სამხატვრო ხელმძღვანელი (1964-მდე) იყო ე. სმილგისი; დღიდან დაარსებისა თეატრი დაბეჯითებით ეძებდა ახ. თეატრ. ფორმებს, იბრძოდა რუტინისა და ნატურალიზმის წინააღმდეგ. თეატრის შემოქმედებითი სახის ჩამოყალიბებაში გადამწყვეტი როლი შეასრულა ი. რაინისის (თეატრის დირექციის წევრი), შექსპირისა და შილერის დრამატურგიამ. საეტაპო სპექტაკლებია: ი. რაინისის „ცეცხლი და ღამე" (1947; სსრკ სახელმწ. პრემია,1947), „ვუკრავდი და ვცეკვავდი" (1926—56), „ილია მურომეცი" (1962); „ომი და მშვიდობა" ტოლსტოის მიხედვით (1960), შექსპირის „ჰამლეტი" (1959), ფ. შილერის „მარიამ სტიუარტი" (1956); გ. პრიედეს „უმცროსი ძმის ზაფხული" (1955); „მოტოციკლი" (ზიედონისის მიხედვით, 1967) და სხვ.

თეატრის საუკეთესო დადგმებისათვის დამახასიათებელია მონუმენტურობა, რომანტიკული ჰეროიკა, პოეტური, მკაფიო თეატრ. ფორმა. 1954 თეატრს მიენიჭა ი. რაინისის სახელი, 1966 — აკად. თეატრის წოდება. 1973 დასში იყვნენ: სსრკ სახ. არტისტები ვ. არტმანე და ლ. ბერზინი, ლატვ. სსრ სახ. არტისტები ლ. ჟვიგულე, ე. ზილე და სხვ. 1971-იდან მთავარი რეჟისორია ა. ლინინი.

**რიგის ზღვის სანაპირო**, ზღვისპირა კლიმატური საკურორტო რ-ნი ლატვ. სსრ-ში, რიგის ყურის სამხრ. ნაპირსა და მდ. ლიელუპეს შორის. იხ. აგრეთვე *იურმალა*.

**რიგის ოპერაცია 1944**, ბალტიისპირეთის I, II და III ფრონტების ჯარების შეტევითი ოპერაცია 14 სექტ. — 15 ოქტ. საბჭ. ბალტიისპირეთში გერმ.-ფაშისტთა ჯარების გასანადგურებლად დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს. რ. ო-ის შედეგად საბჭ. ჯარებმა მძიმე დამარცხება მიაყენეს არმიათა ჯგუფის „ჩრდილოეთის" ჯარებს და გაათავისუფლეს ლატვ. სსრ დიდი ნაწილი და მისი დედაქალაქი რიგა.

**რიგის საარქიეპისკოპოსო**, შუა საუკუნეების ლივონიის ერთ-ერთი სასულიერო სამთავრო. შეიქმნა XII ს. ბოლოს როგორც ეპარქია გერმ. ჯვაროსნების მიერ დაპყრობილ ლივებისა და ლატგალების მიწაზე. არქიეპისკოპოსის რეზიდენცია თავდაპირველად იყო რიგა (1222—1420), შემდეგ — რონენბურგი (რაუნა). XVI ს-ში რ. ს. საგრძნობლად დასუსტდა. ლივონიის ომის დროს კი, 1563, რ. ს-მ შეწყვიტა არსებობა და პოლონეთს შეუერთდა.

**რიგის საზავო ხელშეკრულება 1921**, ხელშეკრულება, რ-იც დაიდო ერთი მხრივ, რსფსრ-სა და უკრ. სსრ-ს და მეორე მხრივ, პოლონეთს შორის. ხელი მოაწერეს 18 მარტს. რ. ს. ხ-ით დასრულდა ომი პოლონეთთან (1920). საბჭ. დელეგაცია ისწრაფვოდა სამშვიდობო მოქმედების შეწყვეტისაკენ და მოლაპარაკების მსვლელობაში გარკვეულ დათმობაზე წავიდა. რ. ს. ხ-ით პოლონეთთან საზღვარმა გაცილებით აღმოსავლეთით გადმოიწია, ვიდრე „კერზონის ხაზით" იყო გათვალისწინებული. პოლონეთს მიეკუთვნა დას. უკრ. და დას. ბელორ. მიწები. ორივე მხარე ვალდებული იყო ეცნო ურთიერთის სახელმწიფო სუვერენიტეტი, არ ჩარეულიყო ურთიერთ შინაურ საქმეებში და არ დაეშვა მეორე მხარის საწინააღმდეგო მოქმედება ან პროპაგანდა. საბჭ. მხარე ვალდებულებას კისრულობდა გადაეცა პოლონეთისათვის სამხ. ნადავლი თუ სხვადასხვა ეროვნ. ფასეულობა (რაც რუს. იმპერიას გამოზიდული ჰქონდა პოლონეთიდან 1772-იდან მოკიდებული), ამასთან, ერთდროული კომპენსაციის სახით გადაეხადა 30 მლნ. მან. ოქროთი. ხელშეკრულება ძალაში შევიდა მისი რატიფიკაციის დღიდანვე.

**რიგის სამხატვრო მუზეუმი**, ლატვიური და რუსული ხელოვნების მუზეუმი რიგაში. დაარსდა 1941 ყოფილი რიგის საქალაქო სამხატვრო და სახელმწ. სამხატვრო მუზეუმების ფონდების გადანაწილებისას. რ. ს. მ-ის ლატვ. ხელოვნ. განყ-ბაში თავმოყრილია XIX ს. — XX ს. I ნახ. და თანამედროვე ოსტატთა ნამუშევრების მდიდარი კოლექცია, რუსეთის რევოლუციამდელი ხელოვნ. განყ-ბაში თ. როკოტოვის, ვ. ბოროვიკოვსკის, კ. ბრიულოვის, ო. კიპრენსკის, ვ. ტროპინინის, მ. ვორობიოვის, ი. შიშკინის, ი. აივაზოვსკის, ი. კრამსკოის, ვ. პეროვის, ი. რეპინის, ი. ლევიტანის, კ. კოროვინის, ფ. მალიავინის ფერწერული ნამუშევრები, თ. ტოლსტოის, მ. ანტოკოლსკის, ი. გინცბურგის, მ. ვრუბელის, ს. კონიონკოვის ქანდაკებანი. რ. ს. მ-ში არის გრაფიკისა და დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნ. დიდი კოლექცია.

**რიგის ყურე**, ყურე ბალტიის ზღვაში, ესტ. და ლატვ. სსრ-ების ნაპირებთან. ხმელეთში შეჭრილია 174 *კმ*-ზე. ფართ. 18,1 ათ. *კმ*². ღია ზღვისგან გამოყოფილია მოონზუნდის (დას. ესტონეთის) კ-ებით, ხოლო უკავშირდება ირბის, სურ-ვიაინის, ვიაიკევიაინის, მუჰუს (მოონზუნდის) და სოელავიაინის სრუტეებით. მაქს. სიღრმე 62 *მ*. დიდი კ-ებია რუჰნუ და კიჰნუ. ნაპირები უმთავრესად დაბალია და ქვიშიანი. ერთვის მდ-ები: დას. დვინა (დაუგავა), ლიელუპე და გაუია. ზაფხულში წყლის ტემპ-რა 18°C-მდეა, ზამთარში 0—1°C. მარილიანობა 3,5—6‰. გაყინულია დეკ-იდან აპრილამდე. მთავარი ნავსადგურია რიგა. რ. ყ-ის სანაპიროზეა ქ-ები: იურმალა, პიარნუ, კ. საარემააზე—კინგისეპი.

**რიგორიზმი** (ფრანგ. rigorisme < ლათ. rigor — სიმკაცრე, სიმკაცრე), რაიმე პრინციპის მეტისმეტად მკაცრად, განუხრელად, უკომპრომისოდ დაცვა. ეთიკური რ. ზნეობას აფუძნებს მხოლოდ და მხოლოდ მოვალეობის გრძნობაზე და გამორიცხავს ინდივიდის სპონტანურ მისწრაფებებს. იგი არსებითად *ასკეტიზმის* იგივეობრივია.

მარქსისტულმა ეთიკამ გადალახა ტრად. ეთიკური მოძღვრებებისათვის დამახასიათებელი დაპირისპირება სპონტანური მისწრაფებების მორალსა და მოვალეობის რიგორისტულ მორალს შორის. იგი ემყარება ადამიანის უფლება-მოვალეობათა ჰარმონიული თანაფარდობის პრინციპს, მეცნიერულად ასაბუთებს მათი გაფართოების შესაძლებლობას ადამიანის ყოველმხრივი განვითარების საფუძველზე.

**რიგსდაგი** (დან. Rigsdag), პარლამენტის სახელწოდება *დანიაში* 1953-მდე (1953 კონსტიტუციით — ფოლკეტინგი).

**რიდბერგის მუდმივა** ($R$), *ფიზიკური მუდმივა*, რ-იც შემოიღო შვედმა ფიზიკოსმა ი. რიდბერგმა (Rydberg, 1854—1919) 1890 ატომთა სპექტრების შესწავლისას. რ. მ. შედის ატომთა ენერგიის დონეებისა და გამოსხივების სიხშირის გამოსახულებაში. თუ დავუშვებთ, რომ ატომბირთვის მასა უსასრულოდ დიდია ელექტრონის მასასთან შედარებით (ბირთვი უძრავია), მაშინ კვანტურ-მექან. გამოთვლების შედეგად $R_\infty = 2\pi^2 me^4/ch^3 = (1{,}097373177 \pm \pm (83) \cdot 10^7$ $მ^{-1}$ (1980 მონაცემებით), სადაც $e$ და $m$ არის ელექტრონის მუხტი და მასა, $c$ — სინათლის სიჩქარე, $h$ — *პლანკის მუდმივა*. ბირთვის მოძრაობის გათვალისწინებისას ელექტრონის მასა იცვლება ელექტრონისა და ბირთვის დაყვანილი მასით და მაშინ $R_i = R_\infty/(1+m/M_i)$, სადაც $M_i$ ბირთვის მასაა. მსუბუქი ატომებისათვის (H წყალბადი, D დეიტერიუმი, $^4$He ჰელიუმი) რ. მ-ს აქვს მნიშვნელობა ($მ^{-1}$): $R_H = 10967759{,}3$; $R_D = 10970741{,}7$; $R_{^4He} = 10972226{,}7$.

**რიდი** (Reid) ტომას მაინ (4. IV. 1818, ბელიროუნი, ირლანდია, — 22. X. 1883, ლონდონი), ინგლისელი მწერალი. სახელი გაითქვა სათავგადასავლო რომანებით, რ-ებშიც მნიშვნელოვანი ადგილი სოც. თემას უჭირავს. ამ რომანთაგან მნიშვნელოვანია „კვარტერონი ქალი" (ტ. 1—3, 1856), „თეთრი ბელადი" (ტ. 1—3, 1859), „ოცეოლა, სემინოლების ბელადი" (1858). რ-მა შექმნა ავანტიურულ-დეტექტიური ჟანრის კლასიკური ნაწარმოები „უთავო მხედარი" (ტ. 1—2, 1866). რ-ის შემოქმედებით საქართველოში მწერლის სიცოცხლეშივე დაინტერესდნენ. 1863 გრ. რჩეულიშვილმა თარგმნა მისი „ავრორა, რომანი კაპიტანი რიდისა" (იგივე, „კვარტერონი ქალი"); 1928 გ. ყუფარაძემ თარგმნა „ტყის შვილები".

*თხზ.*: თხზულებანი, ტ. 1—8, თბ., 1970—78.

*ლიტ.*: ჭ ე ლ ი ძ ე ვ., წერილები. ლიტერატურული პორტრეტები, თბ., 1971.

*ზ. გაჩეჩილაძე.*

**რიდი** (Reed) ჯონ (22. X. 1887, პორტლენდი, — 17. X. 1920, მოსკოვი), ამერიკელი მწერალი, პუბლიცისტი. ამერ. მუშათა მოძრაობის გამოჩენილი მოღვაწე. 1910 დაამთავრა ჰარვარდის უნ-ტი, ეწეოდა ჟურნალისტურ მოღვაწეობას; 1911—17 მონაწილეობდა დემოკრ. ჟურნალის „მასების" („Masses") დაარსებაში. 1913 გამოაქვეყნა ნარკვევი „ომი პეტერსონში", ხოლო 1914 — წიგნი „ამბოხებული მექსიკა" და ნარკვევი „ომი კოლორადოში". I მსოფლიო ომის დროს იყო კორესპონდენტი ფრონტებზე; 1916 გამოსცა წიგნი „ომი აღმოსავლეთ ევროპაში". 1917 რუსეთში იყო, 1918 გამოაქვეყნა კორესპონდენციები „წითელი რუსეთი". 1917 ნოემბ.-დეკ-ში თანამშრომლობდა საგარეო საქმეთა სახ. კომისარიატში (რევ. პროპაგანდის ბიუროში); აქვე დაუახლოვდა სოცი-

ალ. პარტიის მემარცხენე ფრთას, ებრძოდა მემარჯვენე ოპორტუნისტთა ლიდერებს. 1918 გამოვიდა სრულიად რუს. საბჭოების ყრილობაზე; ამავე წლის მაისიდან აშშ-ში კითხულობდა ლექციების ციკლს ოქტ. რევოლუციაზე; დააპატიმრეს, ორჯერ გაასამართლეს. 1919 თებ. ნიუ-იორკის მემარცხენეთა ორგანიზაციის კონფერენციაზე მისი მონაწილეობით ორგანიზაციულად ჩამოყალიბდა სოციალ. პარტიის მემარცხენე სექცია; რ. აირჩიეს გაზეთის „ნიუ-იორკ კომიუნისტ" („New York Communist") რედაქტორად (გამოდიოდა 1919-იდან); ამავე წელს რ. აირჩიეს მემარცხენეთა ფრთის ეროვნ. საბჭოს წევრად. 1919 აგვ.-სექტ-ში იყო ამერ. კომუნისტური მუშათა პარტიის ერთ-ერთი ორგანიზატორი (1921 შეუერთდა ამერ. კომპარტიას); 1919 მარტში აშშ-ში გამოიცა მისი წიგნი, სოციალ. რეალიზმის პირველი ნაწარმოები აშშ-ში — „10 დღე, რომელმაც შეძრა მსოფლიო", რ-ის წინასიტყვაობა ვ. ი. ლენინმა დაწერა. წიგნი ქართულად ითარგმნა 1923, ხელმეორედ გამოიცა 1927. ამ აშკარად ნოვატორულ ნაწარმოებში დიდი სიმართლითაა წარმოდგენილი ოქტ. რევოლუცია. 1919 რ. მოსკოვში ჩავიდა, არაერთხელ შეხვდა ლენინს; აირჩიეს კომინტერნის აღმასკომის წევრად, მონაწილეობდა კომინტერნის II კონგრესის მუშაობაში. რ. მოსკოვში გარდაიცვალა; დასაფლავებულია წითელ მოედანზე, კრემლის კედელთან. 1929 აშშ-ში შეიქმნა ჯონ რიდის კლუბები.

*ზ. გაჩეჩილაძე.*



დ. რ ი ვ ე რ ა. ავტოპორტრეტი. 1949.

**რიეგო ი ნუნიესი** (Riego y Núñez) რაფაელ (24. X. 1785, სანტა-მარია-დე-ტუნია, ასტურია, — 7. XI. 1823, მადრიდი), ესპანეთის რევოლუციის (1820—23) მოღვაწე. მონაწილეობდა ფრანგი ოკუპანტების წინააღმდეგ ეროვნ.-განმათ. ომში. 1820 წ. 1 იანვარს მისი ბატალიონის აჯანყება რევ. დასაწყისად იქცა. გამოაცხადა 1812 კონსტიტუციის აღდგენა, სცადა კადისის აღება, შემდეგ 1,5 ათასიანი რაზმით დალაშქრა ანდალუსია. კონსტიტუციის ძალაში შესვლის შემდეგ (1820 წ. 7 მარტი) ზედამხედველობის არმიის დივიზიის მეთაური, შემდეგ ამ არმიის მთავარსარდალი, 1820—23 ექსალტადოსის პარტიის ერთ-ერთი ლიდერი იყო. 1822 წ. 1 მარტს მადრიდის კორტესის პირველი პრეზიდენტი გახდა. 1822 ივლისში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა სამეფო გვარდიის აბსოლუტისტური აჯანყების ჩაქრობაში. 1823 აპრილში დაწყებული ფრანგების ინტერვენციის წინააღმდეგ ბრძოლაში რ. ი ნ-ის რაზმები დამარცხდნენ. თვით რ. ი ნ. ხელთ იგდეს აბსოლუტისტებმა და სამეფო სასამართლოს განაჩენით დახვრიტეს მადრიდში.



რიზალიტი. მიხეილის სასახლის (ახლა რუსული მუზეუმი) რიზალიტი. ლენინგრადი (1819—25, არქიტ. კ. როსი).

**რიეთი,** იხ. *ქვემო რიეთი,* სოფელი გორის რ-ნში.

**რიეკა** (Rijeka), ქალაქი იუგოსლავიაში, ხორვატიის სრ-ში, ადრიატიკის ზღვის სანაპიროზე, რიეკის ყურის ჩრდ. ნაწილში. 158,3 ათ. მცხ. (1981). დიდი ნავსადგური (ტვირთბრუნვა 10 მლნ. ტ-ზე მეტი წელიწადში), რ-საც იყენებენ უნგრეთიც, ავსტრიაც და ჩეხოსლოვაკიაც. სარკინიგზო კვანძი. ავტოსტრადით უკავშირდება ადრიატიკის სანაპიროს კურორტებს. დიდი აეროპორტი.

რ. იუგოსლ. ერთ-ერთი მთავარი სამრეწვ. ცენტრია. განვითარებულია გემთმშენებლობა, გემის დიზელების და ძრავების წარმოება, ნავთობგადასამუშ., ქიმ., ხე-ტყის სახერხი, ქაღალდის, ტყავ-ფეხსაცმლის, კვების მრეწველობა. უმაღლესი სასწავ. და პედ. სკოლები, ზაგრების უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. მუზეუმები. არქიტ. ძეგლები.

**რიელი,** ფულის ერთეული კამპუჩიაში, შემოიღეს 1980-იდან. ერთი რ. უთანაბრდება 100 სენამს.

**რივერა** (Rivera) დიეგო (8. XII. 1886, გუანახუატო, — 25. XI. 1957, მეხიკო), მექსიკელი ფერმწერი. 1896—1902 სწავლობდა მეხიკოს სამხატვრო აკადემიაში. 1907—21 ევროპაში გაატარა (1907 სწავლობდა მადრიდის სამხატვრო აკადემიაში, შემდეგ ცხოვრობდა პარიზში). განიცადა კუბიზმის გავლენა. 1920—21 იტალიაში შეისწავლა XIV — XVI სს. კედლის მხატვრობა. 1922-იდან მექს. კომპარტიის წევრია. 1927—28 და 1955—56 იყო სსრკ-ში. 1930—34 და 1940 მუშაობდა აშშ-ში. რ. მექს. მონუმ. ფერწერის სკოლის ფუძემდებელია. რ-ს სტილი ჩამოყალიბდა იტალ. აღორძინების ტრადიციებისა და ძვ. მექს. ხელოვნ. გავლენით. ნამუშევრები: მოხატულობა მექს. განათლების სამინისტროსა (1923—29) და ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროში (1929—30), ეროვნ. სასახლეში (1929—50-იანი წწ.), ოტელ „პრადოში" (მეხიკო, 1947—48), კორტესის სასახლეში (კუერნავაკა, 1929—30), ხელოვნ. ინ-ტში (დეტროიტი, 1932—33), ოლიმპიური სტადიონი (1952—53) და სხვ.

*ლიტ.:* Осповат Л., Диего Ривера, М., 1969.

**რივერა** (Rivera) ხოსე ეუსტასიო (19. II. 1889, ნეივა, — 1. XII. 1928, ნიუ-იორკი), კოლუმბიელი მწერალი და საზოგადო მოღვაწე; ლათ. ამერ. რეალისტური პროზის საუკეთესო წარმომადგენელი. 1921 გამოაქვეყნა სონეტების კრებ. „აღთქმული მიწა". ავტორია ერთადერთი რომანისა „მორევი" (1924), რ-მაც გარკვეული სოც.-პოლიტ. მნიშვნელობა მიანიჭა ლათ. ამერ. ლიტ. მიმდინარეობას „მწვანე ჯოჯოხეთი". ნაწარმოებს საფუძვლად უდევს ფაქტები და დოკუმენტები, სოც. კრიტიკა კონკრეტულია, პერსონაჟთა უმრავლესობას ჰყავს პროტოტიპები. რომანი მიჩნეულია კოლუმბიის პირველ ეროვნ. ნაწარმოებად.

**რივერა** (Rivera), ქალაქი ჩრდ. ურუგვაიში, ბრაზ. საზღვართან. რივერის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 42 ათ. მცხ. (1975). სას.-სამ. რ-ნის (უმთავრესად მეცხოველეობა, აგრეთვე მარცვლეული, ბოსტნეული, ხილი) სავაჭრო ცენტრი. საფეიქრო მრეწვ., თამბაქოს ნაწარმის დამზადება.

**რივერსაიდი** (Riverside), ქალაქი აშშ-ის დას. ნაწილში, კალიფორნიის შტატში. 170 ათ. მცხ., ქ. სან-ბერნარდინოსა და საგარეუბნო ზონასთან ერთად — 1,5 მლნ. (1980). სარკინიგზო კვანძი. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. ხილსაკონსერვო, აეროკოსმ. და რადიოელექტრონული მრეწველობა.

**რივიერა** (Riviera), ხმელთაშუა ზღვის სანაპირო ზოლი ქ. კანიდან (საფრანგეთი) ქ. სპეციამდე (იტალია). იყოფა საფრანგეთის რ-დ (*ლაჟვარდოვანი ნაპირი*) და იტალიის რ-დ. ზამთარი რბილი იცის (საშ. ტემპ-რა 9,3-იდან 12°C-მდე), ზაფხული—ცხელი (ივლისის საშ. ტემპ-რა 24°C). ნალექები 500-იდან 700 *მმ*-მდე წელიწადში. გაშენებულია კურორტები.

**რივოლის ბრძოლა 1797,** ბრძოლა საფრანგეთისა და ავსტრიის ჯარებს შორის 13—15 იანვ. სოფ. რივოლის (ვერონის პროვინცია, იტალია) მახლობლად. 1797 იანვ. ავსტრ. არმიამ (დაახლ. 28 ათ. კაცი. სარდალი გენ. ი. ალვინცი) ფრანგების მიერ ალყაშემორტყმული მანტუის დებლოკირების მიზნით დაიწყო შეტევა მდ. ადიჯეს გასწვრივ. 13 იანვარს ავსტრ. ჯარებმა გენ. ბ. კ. ჟუბერის დივიზიას დაახევინეს რივოლის პლატოს ჩრდ. ფერდობისაკენ, რათა შემდეგ ფრონტიდან და ფლანგებიდან 6 კოლონის შეტევით გაენადგურებინათ იგი. რივოლში ჩამოსული გენ. ნაპოლეონ ბონაპარტი მიხვდა მტრის ჩანაფიქრს და მანტუის მიდამოებიდან ჯარის ნაწილები გამოიხმო (დაახლ. 22 ათ. კაცი). 14 იანვარს ავსტრ. ჯარი დამარცხდა. 15 იანვ. გენ. ჟუბერისა და გენ. რეის დივიზიებით დევნილმა ავსტრ. ჯარმა დაიწყო სწრაფი უკანდახევა. იხ. *ბონაპარტის ლაშქრობა იტალიაში 1796—97.*

**რიზა** (Riesa), ქალაქი გდრ-ში, დრეზდენის ოლქში. 52,2 ათ. მცხ. (1980). ნავსადგური მდ. ელბაზე. სარკინიგზო კვანძი. მნიშვნელოვანი სამრეწვ. ცენტრი. შავი მეტალურგია, ქიმ.-ფარმაცევტული, სალტეების, ბამბეულის მრეწველობა.

**რიზალიტი** (იტალ. risalita — შვერილი), შენობის მთელ სიმაღლეზე აზიდული, წინ გამოწეული ნაწილი, რ-იც ნაგებობის ცენტრ. ღერძის მიმართ სიმეტრიულადაა განლაგებული. ძირითად შენობასთან ერთად რ. ქმნის ერთ მთლიან მოცულობას.

**რიზე** (Rize), ქალაქი და ნავსადგური თურქეთში, შავი ზღვის სანაპიროზე. რიზეს ვილაიეთის ადმ. ცენტრი. 41,7 ათ. მცხ. (1980). ქვეყნის მეჩაიეობის მთავარი რ-ნის სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. კვების, ხის დასამუშ. მრეწველობა. ხელოსნობა (ხალიჩებისა და ქსოვილების დამზადება).

**რიზოიდები** (ბერძ. rhiza — ფესვი და eidos — სახე, სახეობა), ერთ- ან მრავალუჯრედიანი ძაფისებრი წარმონაქმნი, რ-ითაც მცენარე მიმაგრებულია სუბსტრატზე და იქიდან შეიწოვს წყალს და საკვებ ნივთიერებებს. გარეგნულად წააგავს ფესვის ბუსუსებს. აქვს მღიერებს, ხავსებს, ზოგიერთ წყალმცენარესა და სოკოს.

**რიზოსფერო** (ბერძ. rhiza — ფესვი და sphaira — სფერო), სუბსტრატის ფენა (2—3 *მმ* სისქისა), რ-საც ეხება ფესვები. დიდი რაოდენობით შეიცავს მიკროორგანიზმებს, რის გამოც ნიადაგობრივი პროცესები უფრო ინტენსიურად მიმდინარეობს. რ-ს მიკროფლორის შემადგენლობა დამოკიდებულია სუბსტრატის, კერძოდ ნიადაგის ტიპზე, ეკოლ. პირობებსა და მცენარის ასაკზე.

**რიზოქტონიოზი,** მცენარეთა სოკოვანი დაავადება. იწვევს ნიადაგში ბინადარი რიზოქტონიას (Rhizoctonia) გვარის სოკოები. რიზოქტონიის სხვადასხვა სახეობა (R. solani, R. violacea და სხვ.) უმთავრესად აავადებს კარტოფილის, პამიდვრის, ბადრიჯნის, სტაფილოს, ჭარხლის, გოგრის, ნესვის, კომბოსტოს, ბამბის, ტყის ჯიშებისა და სხვ. მცენარეთა ფესვსა და ფესვის ყელს, აგრეთვე ძირხვენას, ტუბერს, თესლს, აღმონაცენს. დაავადებულ ორგანოზე ჩნდება ტყვისფერი ლაქები, რ-ებზეც პატარა შავი სკლეროციუმებია. მათ განვითარებას ხელს უწყობს ჭარბი ტენი, აგრეთვე მძიმე, მჟავე, ორგ. ნივთიერებებით ღარიბი ნიადაგი. დაავადების გამომწვევი მიცელიუმი არა მარტო ინახება ნიადაგში, არამედ საპროფიტულადაც ვითარდება მცენარეთა ნარჩენებზე. ბ რ ძ ო ლ ი ს ღ ო ნ ი ს ძ ი ე ბ ა ნ ი: თესლბრუნვა, საღი და მაღალხარისხოვანი სათესლე და სარგავი მასალის შერჩევა, ნიადაგის კარგად დამუშავება, მჟავე ნიადაგის მოკირია-

ნება, ორგ. სასუქების შეტანა, სათბურსა და ორანჟერეაში ნიადაგის დეზინფექცია ფუნგიციდებით და სხვ. *შ. გვრიტიშვილი.*

**რითმა** (ბერძ. rhythmos — სიმწყობრე, თანაზომიერება), ერთნაირი ან მსგავსი ბგერათკომპლექსების გამეორება (უპირატესად ტაეპების ბოლოს); გარდა ფონიკური ფუნქციისა, რ-ს აქვს სემანტიკური დანიშნულება (ამკვეთრებს ტაეპის ბოლოს მიხვედრილ სიტყვას) და ასრულებს კომპოზ. როლს (ცალკეულ ერთეულებად გამოყოფს ტაეპებსა და სტროფებს).

რ. ხალხ. პოეზიასა და ძვ. ლიტ-რაში გავრცელებული სინტაქსური პარალელიზმის ნიადაგზე აღმოცენდა. მას საფუძვლად უდევს შემდეგი ტიპოლოგიური ნიშნები: კლაუზულა (ტაეპის მეტრული დაბოლოება), ადგილმდებარეობა (ტაეპსა და სტროფში), ბგერითი შედგენილობა (რითმის ევფონია), მორფოლოგია (რითმის მორფოლ. ელემენტების ერთგვარობა ან სხვაობა), ლექსიკა (სიტყვა და რითმა).

რ. კლაუზულის მიხედვით: რ. იწყება ტაეპის უკანასკნელი მახვილიანი ხმოვნიდან. ამის შესაბამისად არსებობს დაქტილური რ. (მახვილი ბოლოდან მესამე მარცვალზე): სვ/იანი — განგებ/იანი; ქალური ანუ ქორეული რ. (მახვილი ბოლოდან მეორე მარცვალზე): ხვ/ეწნა—ძ/ეწნა; ვაჟური რ.: მფ/ენ—შ/ენ. ზედაქტილური რ. იშვიათია: მ/იანება — ზ/იანება. დაქტილური, ქალური, ვაჟური და ზედაქტილური რ-ების თანაარსებობა მხოლოდ სილაბურ-ტონურ ლექსთწყობაშია შესაძლებელი (რუსულში, გერმანულში, ინგლისურში...). ამ ნიშნით ქართ. წყობილსიტყვაობა ლექსთწყობის სილაბურ-ტონურ სისტემას მიეკუთვნება.

რ. ადგილმდებარეობის მიხედვით. ტაეპსა და სტროფში განლაგების მხრივ განარჩევენ ორ ჯგუფს: რ. გარეგანი (მთავარი) და რ. შინაგანი (არამთავარი). ძირითადი, უინტერვალო და ინტერვალიანი გარითმვის ძირითადი ხერხებია: მოსაზღვრე ანუ მომიჯნავე რ.: aa, bb, cc...; ჯვარედინი რ.: abab; გარემომცველი ანუ რკალური რ.: abba; კიბური რ.:(a)a(a)b(a)a(a)b; ტერნარნული რ.: aab, ccb, ddb; კვატერნარნული რ.: aaab, cccb, dddb...; გარეგანი ინტერვალიანი რ. (x-ით მითითებულია გაურითმავი ტაეპი): xaxa, aaxa, xaaa... შინაგან რ-ებში განარჩევენ მუდმივსა და შემთხვევითს. მუდმივი შინაგანი რ. ძირითადად სამნაირია: 1. ცეზურული: მოწყალების კარო, შენს ზღურბლს მოვეკარო (დ. გურამიშვილი); 2. წინაცეზურული: ტანო ტატანო, გულწამტანო, უცხოდ მარებო (ბესიკი); 3. უკანაცეზურული: ვით ვუძლოთ ქებად, შესხმად, დიდებად თქვენდა, მსაჯულო სიმართლისაო?! //ჰმთავრობ და უფლებ, ათავისუფლებ პყრობილთა, ბრმთდო სიწმიდისაო... (იოანე შავთელი). ტაეპსა და სტროფში რ-ის ადგილმდებარეობა აქ ნაჩვენები სქემებით არ ამოიწურება.

ბგერითი შედგენილობის მიხედვით ცნობილია შემდეგი სახის რ.: 1. ზუსტი რ. (მეორდება კლაუზულის ყველა ბგერა): იწვის — წ/იწვის: მდიდარი რ. (კლაუზულის ყველა ბგერასთან ერთად ერთიმეორეს ემთხვევა მახვილისწინა თანხმოვნები): თებო — მთებო; ღრმა რ. (მახვილისწინა ხმოვნები — და ზოგჯერ თანხმოვნებიც — ერთნაირია): ეკლესია — ერეკლესია და სხვ. 2. არაზუსტი რ-ის სახეობანია: ასონანსი (კლაუზულის ხმოვნები ერთნაირია, თანხმოვნები — სხვადასხვანაირი): შატილს — ჩადის; დისონანსი: ა) არათანაბარმახვილიანი რ. (განსხვავებულია მახვილიანი ხმოვნები): ტყვეა—ტყვია; ბ) არათანაბარმარცვლიანი (მაგ., ქორეული დაბოლოება დაქტილურ დაბოლოებას არ ემთხვევა): არშიით — ქარში; გ) ღია რ. (ხმოვნებით ბოლოვდება): კლდოვანი—ძალგულოვანი; დ) დახურული რ. (თანხმოვნებით ბოლოვდება): დამამხობელმან—მშობელმან.

რ-ის მორფოლოგიის მხრივ ცნობილია: ზმნისეული (ფლექსიური) რ.: იცოდე — გამოგიწოდე; ზედსართავისეული (სუფიქსური) რ.: რხეული — ზამბახეული; სიტყვის ძირისეული რ.: ქარისა — ნიაგარისა, შედგენილი რ. (კლაუზულაში ბგერები მთლიანი ჯგუფის სახით არ მეორდება): ქარდაქარ — სადა ხარ; შეთავსებული რ. (ერთ-ერთი სარითმო სიტყვა მთლიანად შედის წინა ან მომდევნო სარითმო სიტყვაში): ზარი — საზარი; ომონიმური რ. (სარითმო სიტყვები, სრული ბგერითი იგივეობის მიუხედავად, შინაარსის მხრივ ერთიმეორისაგან განირჩევა): ა) მთლიანი ომონიმი; სიონი — სიონი; ბ) დაყოფილი ომონიმი: ისარი — ის არი; ტავტოლოგიური რ. (სარითმო სიტყვები ბგერითი შედგენილობის მხრივ უცვლელად მეორდება, მაგრამ, ომონიმური რ-გან განსხვავებით, შინაარსობრივად ერთმანეთისაგან არ განირჩევა): მიქია — მიქია; პანტორითმა ანუ გაბმული რ. (ტაეპები მთლიანად ირითმება): გაფანტული ფარის მთაზე დაჯანღება // და ქართული ფარის ფარზე დაჯახება (ლ. ასათიანი).

მეტრული თვალსაზრისით რ-ს ჩვეულებრივ მთლიანი სიტყვა კი არა ქმნის, არამედ რ-ის (სიტყვის ნაწილის) შემცველი ბგერითი ერთეულები. ამიტომ რ-ს არ შეიძლება ჰქონდეს იდეურ-შინაარსობრივი ფუნქცია (რ. იაკობსონი და სხვ.) და მას არც პოეტური სახის შექმნა შეუძლია. ქართ. რ-ის შექმნაში მეტრული მახვილი ისევე მონაწილეობს, როგორც საერთოდ ყველა მარცვალსათვლელი ენის ლექსთწყობაში.

*ლიტ.:* გაჩეჩილაძე ა., ქართული კლასიკური ლექსი, თბ., 1953; მისივე, რითმისა და მეტაფორის სწორი გაგებისათვის, «განთიადი», 1976, № 5—6; გორგაძე ს., ქართული ლექსი, თბ., 1930; Жирмунский В. М., Рифма, ее история и теория, П., 1923. *რ. ბერიძე.*

**რიისვიკის ზავი 1697,** ამ ზავით დამთავრდა 1688—97 ომი საფრანგეთსა და *აუგსბურგის ლიგას* შორის (იხ. *პფალცური მემკვიდრეობა*). შედგება რიისვიკში (Rijswijk, ჰააგის მახლობლად) ხელმოწერილი ხელშეკრულებებისაგან: საფრანგეთსა და დიდ ბრიტანეთს შორის (20 სექტ.); საფრანგეთსა და ჰოლანდიას შორის (20 სექტ.); საფრანგეთსა და ესპანეთს შორის (20 სექტ.). საფრანგეთსა და „საღვთო რომის იმპერიის" იმპერატორს შორის, აგრეთვე ცალკეულ გერმ. სამთავროებს შორის (30 ოქტ.). ზავის თანახმად, საფრანგეთი უარს ამბობდა იმ ტერიტ. უმრავლესობაზე, რ-იც *ნიმვეგენის საზავო ხელშეკრულებების* (1678—79) შემდეგ მიიტაცა. ზავი დაირღვა 1701 *ესპანური მემკვიდრეობისათვის* ომით.

**რიკალინი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე [დ. 14 (27). IX. 1903, ოდესა], საბჭ. მეცნიერი შედუღებისა და მეტალურგიის დარგში, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968). 1939—53 მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. ელექტროშედუღებისა და ელექტროთერმიის პრობლემების დამუშავების სამეცნ. სექციაში. 1953-იდან ხელმძღვანელობს ა. ბაიკოვის სახ. მეტალ. ინ-ტის ლაბორატორიას. რ-ის ძირითადი შრომები ეხება ლითონის დამუშავების თბოფიზ. საფუძვლებს, ლითონთა შედუღებასა და პლაზმურ პროცესებს მეტალურგიასა და არაორგ. მასალების ტექნოლოგიაში. რ. არის შედუღების საერთაშ. ინ-ტის ვიცე-პრეზიდენტი, შედუღების სსრკ ეროვნული კომიტეტის თავ-რე და სერბიის მეცნ. და ხელოვნ. აკად. წევრი (1959), სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1979). დაჯილდოებულია 4 ორდენით, აგრეთვე მედლებით.


ნ. რიკალინი.

**რიკარდო** (Ricardo) დევიდ (19. IV. 1772, ლონდონი, — 11. IX. 1823, გლოსტერშირის საგრაფო), ინგლისური *კლასიკური ბურჟუაზიული პოლიტიკური ეკონომიის* უკანასკნელი დიდი წარმომადგენელი. კლასიკური განათლება არ მიუღია. 1793-იდან 1812 წლამდე კომერც. საქმიანობას ეწეოდა. 1809-იდან აქვეყნებდა ნაშრომებს, 1817 გამოაქვეყნა ნაშრომი „პოლიტიკური ეკონომიისა და დაბეგვრის საფუძვლები", რ-მაც მსოფლიო აღიარება მოუტანა. ქართ. პრესაში რ. იხსენიება XIX ს. 50-იანი წლებიდან ი. ჭავჭავაძის, ნ. ნიკოლაძის, ს. მესხისა და სხვათა მიერ. ი. ჭავჭავაძე 80-იანი წლებიდან მხარს უჭერდა რ-ს დებულებებს, რ-ებიც მიმართული იყო პროტექციონისტული ეკონ. პოლიტიკის წინააღმდეგ.

რ-ს თეორ. სისტემის საფუძველია დებულება, რ-ის მიხედვით საქონლის ღირებულება სამუშაო დროით განისაზღვრება. რ-მ უკუაგდო ა. სმითის მოსაზრება, რ-ის მიხედვით ღირებულება შრომით მხოლოდ საზ-ბის პირველყოფილი მდგომარეობისას განისაზღვრება. იგი მივიდა დასკვნამდე, რომ მატერ. დოვლათის მწარმოებელთა შრომა ყველა კლასისა და სოც. ჯგუფის შემოსავლის წყაროა. რ-მ ჩამოაყალიბა მუშათა ხელფასისა და კაპიტალისტთა მოგების უკუპროპორციული დამოკიდებულების კანონი. კ. მარქსის აზრით, ეს იყო რ-ს უდიდესი ისტ. დამსახურება. რ-ს კვლევის მეთოდი გამორიცხავს მარტივი კატეგორიებიდან უფრო რთულ კატეგორიებზე გადასვლას. ეს არის რ-ს მეთოდის ანტიისტორიულობის საფუძველი. რ. ბურჟ. წესწყობილებას მარადისულად მიიჩნევდა.

*თხზ.:* პოლიტიკური ეკონომიის და დაბეგვრის საფუძვლები, თბ., 1937.

*ლიტ.:* მარქსი კ., პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, წგ. 1, თბ., 1953; მისივე, კაპიტალი, ტ. 1—3, თბ., 1954—59; მისივე, ზედმეტი ღირებულების თეორიები („კაპიტალის" IV ტომი), ნაწ. 1—2, თბ., 1966—68; ბერაძე ს., ჭანუყვაძე გ., კრავცოვი ი., ეკონომიურ მოძღვრებათა ისტორია, ნაკვ. 1, თბ., 1973. *შ. გველესიანი.*

**რიკერტი** (Rickert) ჰაინრიხ (25. V. 1863, დანციგი, ახლანდ. გდანსკი, პოლონეთი, — 30. VII. 1936, ჰაიდელბერგი), გერმანელი ნეოკანტიანელობის ბადენის სკოლის ცენტრალური ფიგურა და ერთ-ერთი ფუძემდებელი. ვ. *ვინდელბანდის* მოწაფე. ფრაიბურგისა (1894-იდან) და ჰაიდელბერგის (1916-იდან) უნ-ტების პროფესორი. უარყოფდა როგორც ტრანსცენდენტური საგნის არსებობას, ისე სოლიფსიზმს. შეიმუშავა ფიზიკურისა და ფსიქიკურისაგან განსხვავებული შემეცნების თეორიული სუბიექტისა და მისი კორელატიური ობიექტის ცნებები. ეს სუბიექტი აგებს სინამდვილეს, რ-იც შეიძლება ასახვის ობიექტად იქცეს. სუბიექტის მოქმედებას წარმართავს არარსებული, მაგრამ მნიშვნელადი ტრანსცენდენტური ღირებულება. ამგვარი წესით აგებული სინამდვილიდან ბუნებისმეცნიერების მეთოდი ქმნის ბუნებას, ხოლო ისტორიული მეთოდი, რ-თვისაც მთავარია ინდივიდუალური, — ისტორიას. შემეცნების გზას, რ-საც შემეცნების სუბიექტიდან მისი საგნისაკენ (და არა მისი კორელატიური ობიექტისაკენ) მივყავართ, რ. ტრანსცენდენტალურ-ფსიქოლოგიურს უწოდებდა. მოგვიანებით ე. *ლასკისა* და ე. *ჰუსერლის* გავლენით მან შეიმუშავა შემეცნების საგნიდან შემეცნების სუბიექტისაკენ სვლის ე. წ. ტრანსცენდენტალურ-ლოგიკური მეთოდი. რ. აღიარებს ორივე გზას თანასწორუფლებიანად, მიუხედავად ამისა, მისი აზრით, მეორე გზას მაინც მეტი ნაკლი აქვს, თუმცა ორივე გზა შეიცავს petitio prin-

cipii-ს, რ-საც შემეცნების თეორია თავიდან ვერ აიცილებს.

*თხზ.*: Введение в трансцендентальную философию. Предмет познания, 2 изд., К., 1904; Границы естественно-научного образования понятий, СПб., 1903.

*ლიტ.*: თ ე ვ ზ ა ძ ე გ., რიკერტის ღირებულების თეორიის კრიტიკა, «ფილოსოფიის ინ-ტის შრომები», 1961, ტ 10; ნ უ ც უ ბ ი ძ ე შ., შრომები, ტ. 3, თბ., 1974; Б а к р а д з е К. С., Очерки по истории новейшей и современной буржуазной философии, Тб., 1960. *გ. თევზაძე.*

**რიკეტსიები,** დამასნებოვნებელი ბაქტერიები, რ-ებიც მხოლოდ მასპინძლის უჯრედებში მრავლდებიან. რ. მოკლე (0,3× 0,3 – 2 *მკმ*), მომრგვალებულ ბოლოიანი ჩხირებია, თითო-თითოდ ან წყვილ-წყვილად განლაგებული. მრავლდებიან განივი გაყოფით. რ. უჯრედშიდა პარაზიტებია. მგრძნობიარეა არახელსაყრელი ფიზ. ან ქიმ. ფაქტორების მოქმედებისადმი, აგრეთვე ზოგი ანტიბიოტიკის მიმართ. იწვევენ ადამიანისა და ცხოველების *რიკეტსიოზებს*.



კ. რილეევი.

**რიკეტსიოზები** (Rickettsiosis), ადამიანისა და ცხოველების ინფექციურ დაავადებათა ჯგუფი, რ-საც იწვევენ *რიკეტსიები*. რ-ს უმეტესად სისხლმწოვი ფეხსახსრიანები ავრცელებენ. ზოგიერთი რ-ის (ტილისმიერი პარტახტიანი ტიფი, ვოლინის ანუ ხუთდღიანი ცხელება) ინფექციის წყაროა ადამიანი. რიკეტსიები ავადმყოფი ადამიანისაგან ჯანმრთელს ტილის საშუალებით გადაეცემა. რ-ის უმრავლესობისათვის ინფექციის რეზერვუარია ცხოველი. მაგ. ვირთაგვას ანუ რწყილისმიერი პარტახტიანი ტიფის გამომწვევის რეზერვუარია თაგვი, ვირთაგვა, გადამტანი — რწყილი; მარსელური ცხელების რეზერვუარია ძაღლი, ტკიპი, გადამტანი — ტკიპი, ჩრდ. აზიის ტკიპისმიერი ტიფის რეზერვუარია მღრღნელები, ტკიპები, გადამტანი — ტკიპი, ვეზიკულური რ-ის რეზერვუარია თაგვი, გადამტანი — ტკიპი, ცუცუგამუშის ცხელების რეზერვუარია მღრღნელები, ტკიპები, გადამტანი — ტკიპი, ტკიპისმიერი პაროქსიზმული ცხელების რეზერვუარია მღრღნელები, გადამტანი — ტკიპი; ე. წ. Q — ცხელების რეზერვუარია სხვადასხვა შინაური და გარეული ცხოველი, ტკიპი, გადამტანი — ტკიპი.



რ. მ. რილკე.

რიკეტსიები შეიძლება გავრცელდეს ავადმყოფი ცხოველისა და ადამიანის გამონაყოფითაც, მაგრამ რ. უმეტესად მაშინ ვითარდება, როცა დაავადების გადამტანი ფეხსახსრიანების კბენისას კანში ან ლორწოვან გარსში რიკეტსიები შეიჭრება. ფეხსახსრიანებში ხშირია რიკეტსიების ტრანსოვარიული (კვერცხის საშუალებით) გადაცემა თაობიდან თაობაში. რეზერვუარის არსებობა განაპირობებს რ-ის უმეტესობის ე. წ. ბუნებრივ კეროვნობას (იხ. *დაავადების ბუნებრივი კეროვნობა*). სსრკ-ში სხვადასხვა დროს რეგისტრირებული რ-იდან აღსანიშნავია ტილისმიერი და რწყილისმიერი პარტახტიანი ტიფი, ვეზიკულური რ., ვოლინის ცხელება, ტკიპისმიერი პაროქსიზმული ცხელება და Q ცხელება. ადამიანის რ. მიმდინარეობს მწვავედ, ცხელებით, ერთმანეთისაგან განსხვავდება ინკუბაციური პერიოდის ხანგრძლივობით, დაავადების კლინიკური სურათით და სიმძიმით. რ-ის უმეტესობას ახასიათებს თავისებური გამონაყარი. რ-ის დიაგნოზის დასადგენად დიდი მნიშვნელობა აქვს ლაბორ. გამოკვლევას. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა — ანტიბიოტიკები. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: დაავადების გადამტანებთან ბრძოლა; ზოგჯერ აქტიური *იმუნიზაცია*. *ვ. კაციტაძე.*

ც ხ ო ვ ე ლ ე ბ ი ს რ. ვეტ. პრაქტიკაში გავრცელებულია ინფექციური ჰიდროპერიკარდიტი, Q — ცხელება, რიკეტსიოზული კერატოკონიუნქტივიტი და რიკეტსიოზული მონოციტოზი. ი ნ ფ ე ქ ც ი უ რ ი ჰ ი დ რ ო პ ე რ ი კ ა რ დ ი ტ ი თ ავადდება მსხვ. რქოსანი საქონელი (იწვევს რიკეტსია Cowdria ruminantium) და ღორი (იწვევს C. Suis). ინფექციის წყაროა დაავადებული ან დაავადებამოხდილი ცხოველი, გადამტანი — იქსოდისებრი ტკიპი. სპეციფ. მკურნალობა ჯერ არ არის დამუშავებული. Q-ც ხ ე ლ ე ბ ა შეიძლება დაემართოს ყველა შინაურ და ბევრ გარეულ ძუძუმწოვარ ცხოველს; იწვევს R. Burneti, რ-საც ბევრი ფრინველი ზტარებს და რ-იც ვრცელდება იქსოდისებრი ტკიპების საშუალებით. მკურნალობას პრაქტიკული მნიშვნელობა არა აქვს. რ ი კ ე ტ ს ი ო ზ უ რ ი კ ე რ ა ტ ო კ ო ნ ი უ ნ ქ ტ ი ვ ი ტ ი თ ავადდება მსხვ. რქ. საქონელი, აქლემი, ღორი და ფრინველი, იწვევს Ricolesia Bovis, ინფექციის წყაროა დაავადებული ცხოველი, გადაეცემა ჰაეროვან-წვეთოვანი გზით. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: კოლარგოლის ხსნარი, თუთიის სულფატი, ანტიბიოტიკების მალამო. რ ი კ ე ტ ს ი ო ზ უ რ ი მ ო ნ ო ც ი ტ ო ზ ი თ ავადდება მსხვ. რქ. საქონელი (იწვევს Rickettsia bovis, R. ovina) და ძაღლი (იწვევს R. canis). ინფექციის წყაროა დაავადებული ცხოველი, რეზერვუარი — საძოვრის ტკიპი. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: სულფანილამიდები. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: დაავადებულ ცხოველთა იზოლაცია, ტკიპებისა და მღრღნელების მოსპობა, შენობის დეზინფექცია, აცრა და სხვ.

**რიკოთის უღელტეხილი,** უღელტეხილი ლიხის ქედის სამხრ. მონაკვეთზე, მდ. რიკოთულის (ძირულის მარცხ. შენაკადი) სათავეში. სიმაღლე 996 *მ*. მიდამო აგებულია პალეოზოური გრანიტოიდებით, შემოსილია კოლხური ტიპის შერეული ფართოფოთლოვანი ტყით. უღელტეხილზე გადადის საკავშ. მნიშვნელობის თბილის—ქუთაისის ავტომაგისტრალი. უღელტეხილის ქვეშ გაიხსნა (1982) საავტ. გვირაბი (სიგრძე 1722 *მ*). *მ. უთმელიძე.*

**რიკოთიტი** (მდ. *რიკოთულის* სახელის მიხედვით), ო რ თ ო კ ლ ა ზ ი ა ნ ი გ ა ბ რ ო, ინტრუზიული სრულკრისტალური მაგმური ქანი. რ-ის ძირითადი ქანთმაშენი მინერალებია პლაგიოკლაზი (ანდეზინ-ლაბრადორის რიგისა), პიროქსენი, რქატყუარა, ორთოკლაზი, ბიოტიტი, ზოგჯერ კვარცი; აქცესორული — მაღნეული მინერალები, რუტილი, აპატიტი, ორთიტი, ცირკონი და სფენი. პიროქსენისა და რქატყუარის რაოდენობრივი შეფარდების მიხედვით განარჩევენ პ ი რ ო ქ ს ე ნ ი ა ნ რ-ს და რ ქ ა ტ ყ უ ა რ ი ა ნ რ-ს. რ. გვხვდება მცირე ზომის სხეულების სახით რიკოთულისა და საკვირის ხეობებში. რ. წარმოიქმნება ფუძე მაგმის მიერ გრანიტოიდების ასიმილაციის პროცესების დროს. პირველად შეისწავლა და სახელი უწოდა გ. *სმირნოვმა*.

**რიკოთულა,** მდინარე ლიხის ქედის დას. კალთაზე, მდ. ძირულის მარცხ. შენაკადი, სიგრძე 12 *კმ*, აუზის ფართ. 76 *კმ*$^2$. საზრდოობს წვიმის, თოვლისა და მიწისქვეშა წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 1,7 *მ*$^3$/*წმ*. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზაფხულში, წყალმოვარდნები — შემოდგომა-ზამთარში. *ი. აფხაზავა.*

**რილა,** რ ი ლ ა-პ ლ ა ნ ი ნ ა, მთის მასივი ბულგარეთის სამხრ.-დას. ნაწილში; უმაღლესია ბალკ. ნ.-კ-ზე. სიმაღლე 2925 *მ*-მდე (მთა მუსალა). უმთავრესად აგებულია ძვ. კრისტ. და მეტამორფული ქანებით. დამახასიათებელია წვეტიანი მწვერვალები, რელიეფის მყინვარული ფორმები, ტბები. კალთები შემოსილია მუხის, წიფლისა და წიწვოვანი ტყით, 2000—2100 *მ*-ის ზევით სუბალპ. და ალპ. მდელოებია. ხეტყის დამუშავება, სასაძოვრო მესაქონლეობა. მინერ. წყაროები. არქიტ. ძეგლები. კურორტები, ტურიზმი, ალპინიზმი, სათხილამურო სპორტი.

**რილეევი** კონდრატი თეოდორეს ძე [18 (29). IX. 1795, სოფ. ბატოვო, ახლანდ. ლენინგრ. ოლქი, — 13 (25). VII. 1826, პეტერბურგი], რუსი პოეტი, დეკაბრისტი. დაიბადა აზნაურთა ოჯახში. სწავლობდა პეტერბ. კადეტთა კორპუსში (1801—14), მონაწილეობდა რუს. არმიის საზღვარგარეთის ლაშქრობებში (1814, 1815). 1818 გადადგა და სამოქალაქო სამსახურში შევიდა. 1823 დეკაბრისტთა ჩრდილოეთის საზ-ბის წევრი გახდა და სათავეში ჩაუდგა ყველაზე რადიკალურ და დემოკრ. ფრთას. გადამწყვეტი როლი შეასრულა 1825 წ. 14 დეკ. აჯანყებაში. სხვა ოთხ დეკაბრისტთან ერთად პეტრე-პავლეს ციხეში სიკვდილით დასაჯეს.

რ. ა. ბესტუჟევთან ერთად გამოსცემდა ყოველწლიურ ალმანახს „პოლიარნაია ზვეზდა" (1823—25). 1820 გამოაქვეყნა პირველი ლექსი „მედროვეს", მიმართული სამხ. მინისტრის ა. არაქჩეევის წინააღმდეგ. სამოქალაქო ლირიკის ბრწყინვალე ნიმუშებია მისი ლექსები „მოქალაქეობრივი გამბედაობა", „მიმართვა ა. ბესტუჟევისადმი" (ორივე 1823), „მოქალაქე" (1825) და სხვ. დეკაბრისტებისათვის დამახასიათებელი რევ.-პატრ. იდეებით არის გამსჭვალული ისტ. თემაზე 1821—23 შექმნილი „ფიქრები" („გრძნეული ოლეგი", „დიმიტრი დონელი", „ვადიმი", „ერმაკის სიკვდილი", „ივანე სუსანინი" და სხვ.), პოემები „ვოინაროვსკი" (1823) და „ნალივაიკო" (1825; დაუმთავრებელია). რ-ის პოეზია პოპულარული იყო 1832 შეთქმულების მონაწილე ქართვ. თავად-აზნაურთა შორის. შეთქმულნი კარგად იცნობდნენ „ნალივაიკოს", რ-იც გრ. ორბელიანმა გადმოაქართულა.

*თხზ.*: Полн. собр. соч., М.—Л., 1934; [ქრ-ში] დეკაბრისტი პოეტები, თბ., 1958.

*ლიტ.*: Ш а д у р и В., Декабристская литература и грузинская общественность, Тб., 1958. *ვ. შადური.*

**რილკე** (Rilke) რაინერ მარია (4. XII. 1875, პრაღა, — 29. XII. 1926, ვალ-მონის სანატორიუმი; მონტრეს მახლობლად, შვეიცარია), ავსტრიელი პოეტი. ევრ. სიმბოლიზმის თვალსაჩინო წარმომადგენელი. ორჯერ იმოგზაურა რუსეთში (1899, 1900), სადაც ლ. ტოლსტოის შეხვდა (ლირ. კრებ. „ჟამნი", 1905).

რ. XX ს. დასაწყ. ევრ. დეკადანსის წარმომადგენელია. მან მწვავედ აღიქვა ხელოვანის მიუსაფრობა თანამედროვე სამყაროში და სულიერი ცხოვრების ინტენსიფიკაციის გზით შეეცადა დაეძლია შინაგანი განხეთქილება და წინააღმდეგობა. რ-ს პირველ კრებულებში „სიცოცხლე და სიმღერები" (1894), „ლარების მსხვერპლი" (1896), „სიზმრის გვირგვინით მოსილი" (1897) ჭარბობს უშუალო შთაბეჭდილების შემცველი იმპრესიონისტული ლირიკა; შეიმჩნევა ნეორომანტიული ტენდენციებიც. თავის დროზე გახმაურებული „საგალობელი კორნეტ კრისტოფ რილკეს სიცოცხლისა და სიკვდილზე" (1906) და სხვ. ადრინდ. მოთხრობები თუ დრამები მწერალმა შემდგომ უარყო. მისი ლექსების პირველი მნიშვნელოვანი კრებულის სამნაწილიანი ციკლის „ჟამნი" (1905) ძირითადი თემაა ადამიანის მიუსაფრობისა და სიმარტოვის პირობებში აბსოლ. საწყისის, ღმერთის ძიება. რ. რეალური სამყაროს საგნებსა და მოვლენებს გარდაქმნის საკუთარი განცდის, აბსოლუტის ერთმნიშვნელ სიმბოლოებად, რ-ებმაც ერთმანეთს უნდა დაუკავშირონ შინაგანი და გარეგანი სამყარო. პოეტის შემოქმედების შუაგულში მოქცეულმა, ასეთნაირად გარდასახულმა საგანმა თანდათან განდევნა მგრძნობიარე სუბიექტი. ეს ტენდენცია განსაკუთრებით გამოჩნდა „ახალ ლექსებში" (ნაწ. 1 – 2, 1907 – 08), სადაც რ-მ როდენისა და სეზანის მიბაძვით სინამდვილის ახ., „საგნობრივი" ჭვრეტის მანერა გამოიმუშავა. რ-ს ერთადერთ რომანში „მალტე ლაურიდს ბრიგეს ჩანაწერები" (1910) გამოჩნდა შიშის, გულგატეხილობის, შინაგანი გაუცხოებისა და

მიუსაფრობის განწყობილებები; რომანს დღიური ფორმა აქვს. წინააღმდეგობამ სუბსტანციას მოკლებულ რეალობასა და წმინდა შინაგან სუბსტანციურობას შორის წარმოშვა რ-ს შემოქმედებისათვის დამახასიათებელი დაპირისპირება თოჯინასა და ანგელოზს შორის; ანგელოზის სახეს ცენტრ. ადგილი უკავია „დუინურ ელეგიებში" (1923), სადაც იგი რეალურ სამყაროში შეჭრილი ყოფიერების უმაღლეს საწყისს განასახიერებს; რ-ს ელეგიები ცდაა იმ უხილავი სამყაროს გათვალსაჩინოებისა, რ-იც თითქოს ხელიდან უსხლტება პოეტს. მწერლის საბოლოო მიზანია თოჯინისა და ანგელოზის, სუბსტანციას მოკლებული გარსისა და აბსოლ. სუბსტანციის გაერთიანება-შერწყმა. ორფევსისადმი მიძღვნილი მისი სონეტები (1923) გულისხმობს სამყაროს ყოვლისმომცველ გრძნობად აღქმას, მის გარდასახვას პოეზიაში და ხელოვანის გრძნეული ძალის განდიდებას. ელეგიებსა და სონეტებში რ-ს ლექსი უფრო ექსტატიკური და ამაღლებული ხდება, ადრინდ. წლების დაწურულ ემოციურ ლირიკას რთული ხატოვანებით დატვირთული, გაშლილი რიტმული ფორმები ცვლის, სადაც მწერლის პოეტური ოსტატობა მწვერვალს აღწევს. რ-ს პოეზიას დიდი რეზონანსი ჰქონდა როგორც გერმანულენოვან, ისე ანგლო-საქსურ, რომანულ და სლავურ სამყაროში.

*თხზ.*: Sämtliche Werke, Bd. 1—6, Fr/M., 1962—66; ლექსები, «მნათობი», 1962, № 3; დუინური ელეგიები, «ხომლი», 1970, № 4; Ворпсведе. Огюст Роден. Письма. Стихи, М., 1971; Лирика, М., 1975; Новые стихотворения, М., 1977.

*ლიტ.*: კაკაბაძე ნ., გამოჩენილი გერმანელი ლირიკოსი, «მნათობი», 1957, №2; სიხარულიძე დ., რილკე და საბვითი ხელოვნება, «ხომლი», 1971, №6; Адмони В. Г., Поэзия Райнера Марии Рильке, «Вопросы литературы», 1962, № 12.

*რ. ყარალაშვილი.*

**რილოვი** არკადი ალექსანდრეს ძე [17 (29). I. 1870, სოფ. ისტობენსკოე, ახლანდ. კიროვის ოლქი, — 22. VI. 1939, ლენინგრადი], საბჭ. ფერმწერი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1935). სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში ა. *კუინჯისთან*. „მირ ისკუსსტვას", „რუს მხატვართა კავშირის", „რევოლუციური რუსეთის მხატვართა ასოციაციის" წევრი. ნამუშევრები: „მწვანე ხმაური" (1904, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი; რუს.მუზეუმი, ლენინგრადი), „ცისფერ სივრცეში" (1918), „ტრაქტორი ტყის სამუშაოებზე" (1934 — ორივე ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი), „ლენინი რაზლივში" (1934, რუს. მუზეუმი, ლენინგრადი).

**რილსკი** მაქსიმ ფადეის ძე [7 (19). III. 1895, კიევი, — 24. VII. 1964, იქვე], უკრაინელი საბჭ. პოეტი. სსრკ (1958) და უკრ. სსრ (1943) მეცნ. აკადემიების აკადემიკოსი. სკკპ წევრი 1943-იდან. პირველი ლექსი 1907 გამოაქვეყნა. ავტორია ლექსთა კრებულებისა: „თეთრ კუნძულებზე" (1910), „ქარბუქსა და თოვლში" (1925), „ზაფხული" (1936), „უკრაინა" (1938). სამამულო ომის პერიოდში გამოქვეყნებული კრებულებისათვის: „სიტყვა დედასამშობლოზე", „განთიადის წინამორბედი", „ნათელი ირაღი" მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1943). სამშობლოს დასაცავად აღმდგარი ხალხის სულისკვეთება გამოხატა პოემებში: „წყურვილი" (1943), „მოგზაურობა ახალგაზრდობაში" (1944), სტატიათა კრებულში „ხალხი უკვდავია" (1942) და სხვ. საბჭ. პატრიოტიზმის, ხალხთა მეგობრობის, პროლეტ. ჰუმანიზმის, მშვიდობისა და შემოქმედებითი შრომის თემატიკა მსჭვალავს რ-ს ომის შემდგომ შემოქმედებასაც (კრებულები: „ხიდები", 1948; „ძმობა", 1950; „ჩვენი ძალა", 1952; „300 წელი", 1954 და სხვ.). მწერლის შემოქმედებით აღმავლობაზე მეტყველებენ რ-ს პოეტური კრებულები: „ვარდები და ყურძენი" (1957) და „შორეული ჰორიზონტები" (1959; ორივესათვის — ლენინური პრემია, 1960), „გოლოსეევის ტყე" (1959), „ზამთრის ჩანაწერები" (1964) და სხვ. ქართულიდან თარგმნა ა. წერეთლის, ს. ჩიქოვანის, ტ. ტაბიძის, გ. ლეონიძის, ი. გრიშაშვილის, ი. აბაშიძის და სხვ. ლექსები.

სსრკ II—VI მოწვევათა უმაღლესი საბჭოს დეპუტატია. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ო. ბაქანიძე.*

**რილსკი,** ქალაქი რსფსრ კურსკის ოლქში, მდ. სეიმის (დნეპრის აუზი) მარჯვ. ნაპირზე, კურსკიდან 124 *კმ*. რილსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. სახაზავი ხელსაწყოების, ავტოსარემონტო, აგურის, ასფალტის, კირქვიშის, აგურის, ყველკარაქის ქ-ნები, ხორც-, ფრინველ- და კვების კომბინატები. პედ. და სამედ. სასწავლებლები, საბჭ. მეურნ.-ტექნიკუმი, სამოქალაქო ავიაციის ავიატექ. სასწავლებელი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**რიმანი** (Riemann) გეორგ ფრიდრიხ ბერნჰარდი (17. IX. 1826, ბრეზელენცი, ქვემო საქსონია, — 20. VII. 1866, სელასკა, ინტრის მახლობლად, იტალია), გერმანელი მათემატიკოსი. 1846 წელს ჩაირიცხა გეტინგენის უნ-ტში. 1847—49 ისმენდა *კ. იაკობისა* და *პ. დირიხლეს* ლექციებს ბერლინის უნ-ტში. 1849 დაბრუნდა გეტინგენში, სადაც დაუახლოვდა *ვ. ვებერს*, რ-მაც მას გაუღვიძა ინტერესი ბუნებისმეტყველების საკითხებისადმი. 1857-იდან იყო გეტინგენის უნ-ტის პროფესორი. 1851 წელს დაიცვა სადოქტორო დისერტაცია: „ერთი კომპლექსური ცვლადის ფუნქციის ზოგადი თეორიის საფუძვლები", რ-ითაც საფუძველი ჩაუყარა ანალიზური ფუნქციების თეორიის გეომ. მიმართულებას. რ-ის მიერ შემოღებულია ე. წ. *რიმანის ზედაპირები*, რ-თაც დიდი მნიშვნელობა აქვთ მრავალსახა ფუნქციების გამოკვლევის დროს. შეიმუშავა კონფორმული ასახვების თეორია და ამასთან დაკავშირებით მოგვცა ტოპოლოგიის ძირითადი ცნებები, შეისწავლა სხვადასხვა არის შიგნით ანალიზური ფუნქციების არსებობის საკითხი. რ-ის მიერ შექმნილი მეთოდები ფართოდ გამოიყენება ალგებრული ფუნქციებისა და ინტეგრალების თეორიაში, დიფერენც. განტოლებების ანალიზურ თეორიასა და რიცხვთა ანალიზურ თეორიაში (მაგ., რ-მა მიუთითა მარტივი რიცხვების განაწილების კავშირზე *ძეტა-ფუნქციის* თვისებებთან, კერძოდ, კომპლექსურ არეში მისი ნულების განაწილებასთან — ე. წ. რიმანის ჰიპოთეზა, რ-იც დღემდე არ არის დამტკიცებული). რ. იკვლევდა ფუნქციის ტრიგონომ. მწკრივად გაშლის საკითხს; ამასთან დაკავშირებით მოგვცა რ-ის აზრით, ინტეგრირების აუცილებელი და საკმარისი პირობა. რ-მა შექმნა კერძოწარმოებულებიანი დიფერენც. განტოლებების ინტეგრირების მეთოდები. 1854 ცნობილ ლექციაში „ჰიპოთეზებზე, რომლებიც წარმოადგენენ გეომეტრიის საფუძვლებს", წამოაყენა სხვადასხვა მათ. სივრცის (მისი ტერმინით „მრავალსახეობის") ცნების, მათ შორის ფუნქციონალური და ტოპოლოგიური სივრცის, ზოგადი იდეა. დაწვრილებით განიხილა ე. წ. *რიმანის სივრცეები*, რ-ებიც წარმოადგენენ ევკლიდეს, ლობაჩევსკისა და რიმანის გეომეტრიების შესაბამისი სივრცეების ცნებათა განზოგადებას. ფიზ. სივრცის მიმართ თავისი იდეების გამოყენების განხილვისას რ-მა დასვა საკითხი მისი „მეტრიკული თვისებების მიზეზების" შესახებ და თითქოს იწინასწარმეტყველა ის, რაც შემდეგ გაკეთდა *ფარდობითობის ზოგად თეორიაში*.

რ-ის იდეებმა და მეთოდებმა დასახეს ახ. მიმართულებები მათემატიკაში და ფართო გამოყენება პოვა მათემატიკასა და ფიზიკაში.

*თხზ.*: Сочинения, М.—Л., 1948.

**რიმანი** (Riemann) კარლ ვილჰელმ იულიუს ჰუგო (18. VII. 1849, გროსმელრა, ქ. ზონდერსჰაუზენის მახლობლად, — 10. VII. 1919, ლაიფციგი), გერმანელი მუსიკათმცოდნე, ლაიფციგის უნ-ტის პროფესორი (1901-იდან) მის მიერ დაარსებული მუსიკათმცოდნეობის ინ-ტისა (1908-იდან) და მუს. მოძღვრების ინ-ტის (1914-იდან) დირექტორი. რ-ის მოღვაწეობა მოიცავს მუსიკის თეორიის ყველა სფეროს, აგრეთვე მუსიკის ისტორიას, მუს. ესთეტიკასა და კრიტიკას. მის სახელთანაა დაკავშირებული ე. წ. ფუნქციონალური თეორიის განვითარება მუსიკათმცოდნეობაში. რ-ის მრავალრიცხოვან ნაშრომთაგან გამოირჩევა: „მუსიკალური ლექსიკონი" (1882, გამოიცა 12-ჯერ, ითარგმნა მრავალ ენაზე), „მუსიკის ისტორიის სახელმძღვანელო" (ტ. 1—5, 1901—13). რ. იყო რომის ეროვნ. აკად. „სანტა-ჩეჩილიას" (1887), ფლორენციის სამეფო აკად. (1894), ლონდონის მუს. ასოციაციის (1900) საპატიო წევრი, ედინბურგის უნ-ტის მუსიკის საპატიო დოქტორი (1899).

*ლიტ.*: Рыжкин И., Мазель Л., Очерки по истории теоретического музыкознания, в. 1, М., 1934.


ა. რილოვი.

**რიმანის გეომეტრია,** ელიფსური გეომეტრია, ერთ-ერთი *არაევკლიდური გეომეტრია*, ე. ი. გეომ. თეორია, დაფუძნებული აქსიომებზე, რ-ებიც განსხვავებულია *ევკლიდეს გეომეტრიის* აქსიომებისაგან. სამგანზომილებიანი რ. გ-ის ძირითადი ობიექტებია წერტილები, წრფეები და სიბრტყეები; რ. გ-ის ძირითადი ცნებებია მიკუთვნების (წერტილისა — წრფისადმი, წერტილისა — სიბრტყისადმი), დალაგების (მაგ., წერტილების დალაგება წრფეებზე, მოცემულ სიბრტყეში მოცემულ წერტილზე გამავალი წრფეების დალაგება) და ფიგურების კონგრუენტულობის ცნებები. რ. გ-ის აქსიომები, რ-ებიც შეეხებიან მიკუთვნებასა და დალაგებას, მთლიანად ემთხვევიან *გეგმილური გეომეტრიის* აქსიომებს. რ. გ-ის აქსიომები, რ-ებიც შეეხებიან კონგრუენტულობას, მსგავსია ევკლიდური გეომეტრიის შესაბამისი აქსიომებისა. ისინი უზრუნველყოფენ ფიგურების მოძრაობას სიბრტყეზე და სივრცეში ისევე ადვილად, როგორც ევკლიდურ გეომეტრიაში. რიმანის სიბრტყის მეტრიკული თვისებები „მცირე მიდამოებში" ემთხვევა ჩვეულებრივი სფეროს მეტრიკულ თვისებებს. რიმანის სიბრტყის თვისებები „მთლიანობაში" განსხვავდება მთელი სფეროს თვისებებისაგან.


მ. რილსკი.

*ლიტ.*: Александров П. С., Что такое неевклидова геометрия, М., 1950.

**რიმანისეული გეომეტრია,** ზედაპირზე გეომეტრიის (2-განზომილებიანი სივრცის გეომეტრიის) მრავალგანზომილებიანი განზოგადება, რ-იც წარმოადგენს *რიმანის სივრცის* თეორიას. სახელი უწოდეს ბ. *რიმანის* პატივსაცემად, რ-მაც საფუძველი ჩაუყარა რ. გ-ს 1854.

*ლიტ.*: Рашевский П. К., Риманова геометрия и тензорный анализ, 3 изд., М., 1967.

**რიმანის ზედაპირი,** კომპლექსური ცვლადის ფუნქციათა თეორიის ერთ-ერთი ძირითადი ცნება; შემოღებულია 1851 ბ. *რიმანის* მიერ, რ-ის მიზანსაც წარმოადგენდა მრავალსახა *ანალიზური ფუნქციების* შესწავლის საკითხის დაყვანა რ. ზ-ზე განსაზღვრულ ცალსახა ანალიზური ფუნქციების შესწავლაზე.


გ. ფ. რიმანი.

**რიმანის ინტეგრალი,** ჩვეულებრივი განსაზღვრული ინტეგრალი. რ. ი-ის განსაზღვრება ფაქტობრივად ო. *კოშიმ* მოგვცა (1823), მაგრამ იგი რ. ი-ის იყენებდა უწყვეტი ფუნქციებისათვის. ბ. *რიმანმა* კი პირველმა მოგვცა (1853, გამოქვეყნდა 1867-ში) განსაზღვრული ინტეგრალის არსებობის აუცილებელი და საკმარისი პირობა, რ-იც თანამედროვე ტერმინებით შემდეგნაირად გამოისახება: 1. ინტერვალი, რ-ზედაც განსაზღვრულია ფუნქცია,


ტ. რიმენშნაიდერი. „წმ. სიმონი" (ვიურცბურგის მარიენკაპელა). ხე. დაახლ. 1500. ბავარიის ეროვნული მუზეუმი. მიუნხენი.


ნ. რიმსკი-კორსაკოვი.

სასრულია; 2. ფუნქცია მასზე შემოსაზღვრულია; 3. ფუნქციის წყვეტის წერტილთა ლებეგის *სიმრავლის ზომა* არის ნული.

**რიმანის სივრცე,** სივრცე, რ-ის მცირე არეებში ადგილი აქვს მიახლოებით (უმაღლესი რიგის უსასრულოდ მცირეთა სიზუსტით არეების ზომებთან შედარებით) *ევკლიდეს გეომეტრიას*, რ. ს-ის ცნება ჩამოაყალიბა ბ. *რიმანმა* 1854. უმარტივეს რიმანის სივრცეს წარმოადგენს *ევკლიდური სივრცე* და მისი მოსაზღვრე მუდმივი სიმრუდის მქონე ორი სხვა სივრცე, რ-ებშიც სრულდება *ლობაჩევსკის გეომეტრიისა* და *რიმანის გეომეტრიის* (ეს უკანასკნელი უნდა განვასხვაოთ *რიმანისეული გეომეტრიისაგან*, რ-იც რ. ს-ს შეისწავლის) აქსიომები.

**რიმანის ჰიპოთეზა,** *რიცხვთა თეორიის* და ფუნქციათა თეორიის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ჰიპოთეზა, რ-იც ეკუთვნის ბ. რიმანს. რ. ჰ. გულისხმობს კავშირს *მარტივი რიცხვების* განაწილებასა და *ძეტა-ფუნქციის* თვისებებს შორის, კერძოდ, ამ ფუნქციის ნულების კომპლ. სიბრტყეში განაწილებასთან. რ. ჰ-ის სიმართლიანობა ჯერჯერობით დამტკიცებული არ არის.

**რიმენშნაიდერი** (Riemenschneider) ტილმან (დაახლ. 1460, ჰაილიგენშტადტი, თიურინგია, — 7. VII. 1531, ვიურცბურგი), რენესანსის ეპოქის გერმანელი მოქანდაკე. 1483-იდან მუშაობდა ვიურცბურგში. რ-ის ადრინდ. ნამუშევრებში მკაფიოდ ჩანს გვიანდ. გოტიკური სტილის დამახასიათებელი ნიშნები (ადამისა და ევას სტატუები, ქვა, 1491—93, მაინის ფრანკონის მუზეუმი, ვიურცბურგი; რუდოლფ ფონ შერენბერგის საფლავის ქვა, 1496—99, სანქტ-კილიანის ტაძარი, ვიურცბურგი; წმინდა სისხლის საკურთხეველი, ხე, 1501—04, იაკობსკირხე, როთენბურგი). რ-ის გვიანდ. ნამუშევრებში ჩანს ოსტატის სწრაფვა განზოგადებისაკენ, კომპოზიციის ჰარმონიული გაწონასწორებისაკენ (მარიამის საკურთხეველი, ხე, 1505—10, ჰერგოტსკირხე, კრეგლინგენი; ლორენც ფონ ბიბრას საფლავის ქვა, დაახლ. 1519, სანქტ-კილიანის ტაძარი, ვიურცბურგი და სხვ.).

**რიმინი** (Rimini), ქალაქი ჩრდ. იტალიაში, ემილია-რომანიის ოლქში, ფორლის პროვინციაში. გაშენებულია ადრიატიკის ზღვის ნაპირის მახლობლად (ზღვას უერთდება არხით). 127 ათ. მცხ. (1977). სატრანსპ. კვანძი. ლითონდამუშ., ხის დამუშ., სამკერვალო, კვების, ფარმაცევტული, საშენ მასალათა მრეწველობა. თევზჭერა. დიდი აეროპორტი. რ-ს საზღ. ნავსადგური ემსახურება სახელმწიფო სანმარინოს.

**რიმნიკის ბრძოლა,** ბრძოლა ოსმალეთისა და რუსეთ-ავსტრიის ჯარებს შორის მდ. რიმნიკთან (რუმინეთი) 1789 წ. 11 (22) სექტ., რუს.-ოსმ. ომის (1787—91) დროს. ოსმ. მთავარსარდალმა დიდმა ვეზირმა იუსუფ-ფაშამ შებოჭა რუს. არმიის მთავარი ძალები იზმაილის რ-ნში დემონსტრაციული მოქმედებით, ხოლო ფოქშანის რ-ნში განლაგებული რუს. მოკავშირე ავსტრ. 18 ათასიანი კორპუსის წინააღმდეგ თავისი მთავარი ძალები (100 ათ. კაცი) გაგზავნა. ა. *სუვოროვი* 7 ათასიანი რაზმით მოკავშირის დასახმარებლად გაეშურა და ფოქშანში ოსმალებზე ადრე მივიდა. 2,5 დღეღამეში 100 *კმ* გაიარა. ის სათავეში ჩაუდგა რუს.-ავსტრ. ჯარებს და 14 *კმ* ღამის მარშის შემდეგ მოულოდნელად ეკვეთა მტერს, ხელთ იგდო მისი სამი ბანაკი და დიდი ზარალით უკუაგდო.


ა. რინალდი. პავილიონი „საგორაო გორაკი". ქ. ლომონოსოვი. 1762—74.

**რიმსკი-კორსაკოვი** ნიკოლოზ ანდრიას ძე [6 (18). III. 1844, ტიხვინი, — 8 (21). VI. 1908, მამული ლუგის მახლობლად, ახლანდ. ლენინგრ. ოლქი], რუსი კომპოზიტორი, პედაგოგი, დირიჟორი, საზოგადო მოღვაწე, მუსიკის მწერალი. 1859—60 მეცადინეობდა პიანისტ თ. კანილესთან. 1861 გახდა „მძლავრი ჯგუფის" წევრი. ბალაკირევის ხელმძღვანელობით დაწერა I სიმფონია (1865). 60-იან წლებში შექმნა 20-მდე რომანსი, სიმფ. სურათი „სადკო" (1867), II სიმფონია „ანტარი" (1868), 70—80-იან წლებში ოპერები „ფსკოველი ქალი" (1872), „მაისის ღამე" (1879), „თოვლია" (1881). 1871-იდან მოღვაწეობდა პეტერბ. კონსერვატორიაში. იყო სამხ.-საზღვ. უწყების სასულე ორკესტრების ინსპექტორი (1873—84), უფასო სამუსიკო სკოლის დირექტორი (1874—81), სამეფო კარის კაპელის მმართველის თანაშემწე (1883—94). ამ პერიოდში ხშირად გამოდიოდა როგორც საოპერო და სიმფ. დირიჟორი, ცხოველ ინტერესს იჩენდა რუს. ფოლკლორისადმი (შეადგინა ცნობილი კრებული „100 რუსული ხალხური სიმღერა", 1876). 80-იან წლებშია შექმნილი უმთავრესი სიმფ. ნაწარმოებები: „ზღაპარი" (1880), „ესპანური კაპრიჩო" (1887), სიუიტა „შეჰერაზადა" (1888), უვერტიურა „ნათელი დღესასწაული" (1888) და სხვ. 90-იანი წწ. II ნახევარში შექმნა ოპერები: „სადკო" (1896), „მოცარტი და სალიერი" (1897), „ბოიარი ქალი ვერა შელოგა" („ფსკოველი ქალის" პროლოგი, 1898), „მეფის საცოლე" (1898), „ზღაპარი მეფე სალთანზე" (1900). რ.-კ-ის 900-იანი წწ. საუკეთესო ოპერებში [„უკვდავი კაშჩეი" (1901), „თქმულება უხილავ ქალაქ კიტეჟსა და ქალწულ ფევრონიაზე" (1904) „ოქროს მამალი" (1907)] ნათლად აისახა როგორც რევოლუციამდელი საზ. ატმოსფერო, ისე ახ. მხატვრულ-სტილისტური ტენდენციები. რ.-კ-ის შემოქმედება ღრმად თვითმყოფია და ამავე დროს უმჭიდროეს კავშირშია კლასიკურ ეროვნ. (პირველ რიგში, გლინკას) ტრადიციებთან, „მძლავრი ჯგუფის" იდეურ-მხატვრულ პრინციპებთან.

რ.-კ-ის შემოქმედების ტიპურმა თვისებებმა თავი იჩინა იმ ნაწარმოებებში, რ-ებიც დაკავშირებულია ეროვნ. ზღაპრულ თემატიკასთან, ხალხ. პოეზიის სახეებთან, რუს. ბუნებასა და ხალხურ ყოფასთან. მან ძალზე გააფართოვა საორკესტრო-ტემბრული და ჰარმონიული გამომსახველობის სფერო და დიდი გავლენა მოახდინა ამ მხრივ არა მარტო რუს., არამედ დას. ევრ. კომპოზიტორებზეც (მაგ., დებიუსი, რაველი). რ.-კ-ის ოპერები მრავალფეროვანია ჟანრული, კომპოზ. და სტილისტური თვალსაზრისით, მაგრამ წამყვანი როლი ენიჭება ზღაპრულ-ეპიკურ ტენდენციას. დიდი წვლილი შეიტანა რ.-კ-მა სიმფ. მუსიკაშიც. განსაკუთრებული მიღწევები აქვს პროგრამული (უპირატესად ზღაპრული შინაარსის) სიმფ. სიუიტის („შეჰერაზადა", „ესპანური კაპრიჩო") და სურათოვან-ფერწერითი უვერტიურის („სადკო") ჟანრებში. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა რ.-კ-ის პედ. მოღვაწეობას. მან აღზარდა 200-ზე მეტი მოწაფე, რ-თა შორის არიან ა. გლაზუნოვი, ა. ლიადოვი, მ. იპოლიტოვ-ივანოვი, ა. არენსკი, ნ. მიასკოვსკი და სხვ. მასთან სწავლობდნენ აგრეთვე ი. სტრავინსკი, მ. ბალანჩივაძე. ავტორია ორკესტრობისა და ჰარმონიის სახელმძღვანელოების, აგრეთვე ავტობიოგრ. წიგნისა — „ჩემი ცხოვრების მატიანე" (გამოც. 1909). დიდია მისი დამსახურება სარედაქტორო მუშაობის დარგში. მან დაასრულა და შემდეგ შეასრულა დარგომიჟსკის „ქვის სტუმარი", ბოროდინის „თავადი იგორი", მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი" (ახალი რედაქცია) და „ხოვანშჩინა". სხვებთან ერთად მოამზადა გამოსაცემად გლინკას საოპერო პარტიტურები. 1944 ქ. ტიხვინში, სახლში, სადაც დაიბადა კომპოზიტორი, გაიხსნა მუზეუმი (რ.-კ-ის სახლ-მუზეუმი). საქართველოში სისტემატურად იდგმება და სრულდება რ.-კ-ის ნაწარმოებები. მისი ოპერებიდან თბილისში დაიდგა: „მაისის ღამე" (1883—84), „თოვლია" (1897—98), „მოცარტი და სალიერი" (1899—900), „სადკო" (1899—900), „მეფის საცოლე" (1900—01), „ოქროს მამალი" (1924. წლები ყველგან პირველი დადგმებისაა).

*თხზ.*: Полн. собр. соч., т. 1—50, М.—Л., 1946—70 (გამოც. გრძელდება).

*ლიტ.*: Асафьев Б. (Игорь Глебов), Н. А. Римский-Корсаков (1844—1944), М.—Л., 1944; Римский-Корсаков А. Н., Н. А. Римский-Корсаков. Жизнь и творчество, в. 1—5, М., 1933—46; Соловцов А., Жизнь и творчество Н. А. Римского-Корсакова, 2 изд., М., 1969.

*გ. ტორაძე.*

**რინალდი** (Rinaldi) ანტონიო (დაახლ. 1710, — 10. IV. 1794, რომი), იტალიელი არქიტექტორი. მუშაობდა რუსეთში. სწავლობდა ლ. ვან-ვიტელისთან. რუსეთში იმყოფებოდა 1751-იდან; 1756—90 სამეფო კარის არქიტექტორი. რ-ს ნამუშევრებში აისახა *ბაროკოდან* (ნაგებობები ორანიენბაუმში, ახლანდ. ქ. ლომონოსოვი — პეტრე III-ის სასახლე, 1758—62 და სხვ.) და *როკოკოდან* (ჩინური სასახლის ინტერიერი, 1762—68), *კლასიციზმზე* გადასვლის ეტაპები (სასახლე გატჩინაში, 1766—81, მოგვიანებით გადააკეთეს; მარმარილოს სასახლე პეტერბურგში, ახლანდ. ვ. ი. ლენინის ცენტრ. მუზეუმის ფილიალი, 1768—85).

*ლიტ.*: Город Ломоносов (Ораниенбаум). [Альбом. Вступ. ст. и текст Г. И. Солосина], М., 1954.

**რინგერის ხსნარი,** მარილის ხსნარი, რ-იც თავისი შედგენილობით და კონცენტრაციით უახლოვდება ზღვის წყალს; ერთ-ერთი *ფიზიოლოგიური ხსნარია*. სახელი ეწოდა ინგლ. ფიზიოლოგის ს. რინგერის პატივსაცემად (1882).

**რინგი** (ინგლ. ring), მოკრივეთა ორთაბრძოლის ჩასატარებელი კვადრატული ფორმის მოედანი. გვერდებიდან მოსაზღვრულია თეთრმაუდშემოხვეული 3 ზონრით ან შალითიანი ტროსებით, რ-ებიც ძლიერ არის დაჭიმული კუთხის ბოძებზე იატაკიდან 40, 80 და 120 *სმ* სიმაღლეზე; მათი სისქეა 2,5—3 *სმ*. რ-ის იატაკი დაფარულია რბილი, არასლიპი საფენით (ქეჩა, ბრეზენტი, სინთეზური მასალა). რ-ს ჩვეულებრივ აწყობენ შემაღლებულ ადგილზე (0,75—1,25 *მ*), მისი გვერდების სიგრძეა 6—8 *მ*.

**რინგი** (ინგლ. ring, გერმ. Ring, სიტყვასიტყვით — წრე), მონოპოლისტური გაერთიანების ერთ-ერთი უმარტივესი სახე; რამდენიმე კაპიტალისტს შორის დროებითი შეთანხმება, რ-ის მიზანია საქონლის ბაზარზე შესყიდვა, მათი შეჩერება საწყობებში ხელსაყრელ მომენტამდე ამ საქონელზე ფასის აწევის მიზნით.

**რინდინი** ვადიმ თედორეს ძე [2 (15). I. 1902, მოსკოვი, — 9. IV. 1974, იქვე], საბჭ. თეატრის მხატვარი. სსრკ სახ. მხატვარი (1962). სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1964). სკკპ წევრი 1951-იდან. 1922—24 სწავლობდა მოსკოვში, უმაღლეს სახელმწ. სამხატვრო-ტექ. სახელოსნოებში. იყო „მაკოვეცის", „მოსკოვის მხატვართა საზოგადოების", „ოთხი ხელოვნებისა" და „რევოლუციური რუსეთის მხატვართა ასოციაციის" წევრი. 1965-იდან ასწავლიდა ვ. სურიკოვის სახ. მოსკ. სამხატვრო ინ-ტში. რ. მოსკ. რამდენიმე თეატრის მთავარი მხატვარი იყო (1931—34 — კამერული; 1935—44 და 1947—58 ე. ვახტანგოვის სახ., 1944—47 დრამის თეატრებისა; 1953-იდან დიდი

თეატრისა). რ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელია რომანტ. პათოსი, ემოციურობა. ნამუშევართაგან გამოირჩევა ვიშნევსკის „ოპტიმისტური ტრაგედია" (1933, კამერული თეატრი), შექსპირის „აურზაური არაფრის გამო" (1936, ე. ვახტანგოვის სახ. თეატრი), „ახალგაზრდა გვარდია" ფადეევის მიხედვით (1947, მოსკ. დრამის თეატრი), შექსპირის „ჰამლეტი" (1954, მოსკ. ვ. მაიაკოვსკის სახ. თეატრი), პროკოფიევის „ომი და მშვიდობა" (1959), ვერდის „დონ კარლოსი" (1963), მოლჩანოვის „უცნობი ჯარისკაცი" (1967 — ყველა დიდი თეატრი. სსრკ სახელმწ. პრემია 1950). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენითა და მედლებით.


ვ. რინდინი.

**რინია** (Rhinia), ხმელეთის ნამარხ პრიმიტიულ მცენარეთა გვარი ფსილოფიტების კლასისა. ნაპოვნია შოტლანდიის დევონურ შრეებში. იზრდებოდნენ ჭაობებში.

**რინიტი** (<ბერძნ. rhis, ნათ. ბრ. rhinos— ცხვირი), ცხვირის ღრუს ლორწოვანი გარსის მწვავე ან ქრონიკული ანთება; შეიძლება იყოს დამოუკიდებელი დაავადება ან ზემო სასუნთქი გზების კატარის, გრიპისა და სხვა რაიმე დაავადების სიმპტომი, აგრეთვე ალერგიის გამოვლენა; შეიძლება განვითარდეს ცხვირის ღრუს ლორწოვანი გარსის ტრამვის შედეგად და სხვ. იხ. *სურდო*.

**რინოდერმები** (Rhinodermatinae), ამფიბიების ქვეოჯახი *მოკლეთავა ბაყაყისებრთა* ოჯახისა. ცნობილია 2 გვარი, რ-ებიც გვხვდება სამხრ. ამერიკაში. უფრო ცნობილი სახეობაა დარვინის რინოდერმა (Rhinoderma darwini), რ-იც მოიპოვება ჩილეში. მისი სხეულის სიგრძეა 3 *სმ*. ფერად მომწვანო ან მოწითალო-მოროხოა. მამალი განაყოფიერებულ კვერცხებს პირის ღრუში ინახავს და აქ იჩეკება თავკომბალები. აქვე ამთავრებენ ისინი მეტამორფოზს, სცილდებათ კუდი და თითო-თითოდ ტოვებენ მამის პირის ღრუს, ცვივიან წყალში და დამოუკიდებელ ცხოვრებას იწყებენ.


რინოდერმები. დარვინის რინოდერმა.

**რინოლოგია** (ბერძნ. rhis ნათ. ბრ. rhinos — ცხვირი და ... *ლოგია*), *ოტორინოლარინგოლოგიის* ნაწილი; შეისწავლის ცხვირის დაავადებათა მკურნალობისა და პროფილაქტ. მეთოდებს.

**რინოსკოპია** (ბერძნ. rhis, ნათ. ბრ. rhinos — ცხვირი და skopeō — ვუყურებ), ცხვირის ღრუს გასინჯვის ინსტრუმენტულ-დიაგნოსტიკური მეთოდი, რ-ის დროსაც შეიძლება ცხვირის ნიჟარების, ცხვირის ძგიდის, ცხვირ-ხახის გამოკვლევა. ტერმინი შემოიღო ჩეხმა ფიზიოლოგმა ი. ჩერმაკმა 1860. რ-ის დროს იყენებენ ცხვირის ორკარიან სარკეს, ცხვირის გამაგანიერებლებს ან სპეც. სარკეებს.

**რინოსპორიდიოზი**, ადამიანისა და ცხოველის ღრმა ქრონიკული *მიკოზი*, რ-ისთვისაც დამახასიათებელია ცხვირის, თვალის, ყურის, ხორხისა და სხვ. ორგანოების ლორწოვან გარსზე პოლიპური წანაზარდების წარმოქმნა. ცხოველების რ. პირველად 1892 აღწერეს არგენტინაში. იწვევს სოკო Rhinosporidium selberi, რ-იც ორგანიზმში ხვდება წყალსა და მტვერთან ერთად. დიაგნოზს ადგენენ კლინიკური ნიშნებისა და ლაბორ. გამოკვლევების საფუძველზე. მკურნალობა: პოლიპების ამოწვა ან მოკვეთა. სპეციფ. მკურნალობა დაუმუშავებელია.

**რინოფიმა** (ბერძნ. rhis, ნათ. ბრ. rhinos — ცხვირი და phima — წანაზარდი), ცხვირის კანის გაზრდა (უმეტესად მისი წვერისა და ფრთების მიდამოში). საფუძვლად უდევს კანის სისხლძარღვების გაფართოება და ცხიმის ჯირკვლების ზრდა. ჩვეულებრივ უვითარდებათ 40—50 წლის მამაკაცებს. რ-ის გაჩენას ხელს უწყობს ალკოჰოლიზმი, კუჭ-ნაწლავის ტრაქტის ქრონ. დაავადებანი, ხშირი გაცივება და სხვ. რ-ის დროს ცხვირი თანდათანობით დეფორმირდება და მუქ-წითელ, მოლურჯო-მეწამულ ან იისფერს იღებს. მკურნალობა ქირურგიულია.

**რინქიტები** (Rhynchites), ხოჭოების გვარი *ცხვირგრძელასებრთა* ოჯახისა. ზოგი სახეობა ხეხილის მავნებელია. საქართველოში გავრცელებული სახეობებიდან აღსანიშნავია ტოტისმჭრელი ცხვირგრძელა, ალუბლის ცხვირგრძელა, ალუბლის რ. და სხვ.

**რიობამბა** (Riobamba), ქალაქი ეკვადორის დას. ნაწილში, ანდებში, პანამერ. გზატკეცილზე. ჩიმბორასოს პროვ. ადმ. ცენტრი. 58 ათ. მცხ. (1974). რკინიგზის სადგური. სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო ცენტრი. საფეიქრო, კვების, ფეხსაცმლის მრეწვ. საწარმოები.

**რიო-ბერმეხო** (Rio Bermejo), მდინარე სამხრ. ამერიკაში, უმთავრესად არგენტინის ჩრდ. ნაწილში, პარაგვაის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე დაახლ. 1600 *კმ*, აუზის ფართ. 133 ათ. *კმ*$^2$. სათავე აქვს ბოლივიაში, ცენტრ. ანდების აღმ. კალთებზე. გადაკვეთს გრან-ჩაკოს ვაკეს, შუაწელში მიედინება თავის ყოფილ შენაკად ტეუკოს კალაპოტში. ახასიათებს წყლის ხარჯის მკვეთრი რყევა. წყალმოვარდნები იცის ზაფხულობით. წყლის საშ. ხარჯი მთიდან გამოსვლის ადგილას 340 *მ*$^3$*/წმ*. სანაოსნოა პატარა გემებისათვის ქ. პრესიდენსია-როკამდე.

**რიო-გრანდე** (Rio Grande), რიო-ბრავო-დელ-ნორტე (Rio Bravo del Norte), მდინარე ჩრდ. ამერიკის სამხრ.-დას. ნაწილში, აშშ-სა და მექსიკაში. სიგრძე 2880 *კმ*, აუზის ფართ. 570 ათ. *კმ*$^2$. სათავე აქვს სან-ხუანის მთებში (კლდოვანი მთების სისტემა). ერთვის მექს. ყურეს. ქ. ელ-პასოდან შესართავამდე წარმოადგენს საზღვარს აშშ-სა და მექსიკას შორის. წყალუხვია სექტ.-ნოემბერში. ზაფხულობით ზოგიერთი მონაკვეთი თითქმის შრება, წყლის საშ. ხარჯი 570 *მ*$^3$*/წმ*. იყენებენ სარწყავად. აგებულია დიდი წყალსაცავები. მდინარის ნაპირზეა ქ-ები: ალბუკერკე, ელ-პასო, ლარედო (აშშ), სიუდად-ხუარესი, ნუევო-ლარედო (მექსიკა).

**რიო-დე-ორო** (Rio de Oro), დას. საჰარის სამხრ. ზონის სახელწოდება.

**რიო-დე-ჟანეირო** (Rio de Janeiro), ქალაქი ბრაზილიაში, რიო-დე-ჟანეიროს შტატის ადმ. ცენტრი. ქვეყნის მნიშვნელოვანი სავაჭრო-საფინანსო, სამრეწვ. და კულტ. ცენტრი. გაშენებულია ატლანტის ოკ. გუანაბარის უბის ნაპირზე. უჭირავს ვიწრო სანაპირო ვაკე და მთის კალთები. ჰავა ტროპიკულია. იანვ. საშ. ტემპ-რა 26°C, ივლ. 21,1°C. ნალექები დაახლ. 1100 *მმ* წელიწადში. 9,1 მლნ. მცხ. (1980).

1502 იანვ-ში პორტუგ. ზღვაოსნებმა გუანაბარის უბე დიდი მდინარის შესართავად ჩათვალეს და რიო-დე-ჟანეირო (პორტუგ.-იანვრის მდინარე) უწოდეს. 1531 უბეში ფრანგები დამკვიდრნენ. იმავე წელს პორტუგ. კონკისტადორებმა ფრანგები დაამარცხეს და რ.-დე-ჟ-ს ფორტი ააგეს. 1555 ფრანგებმა აიღეს ეს ფორტი. 1567 პორტუგალიელებმა საბოლოოდ განდევნეს ფრანგები. პორტუგ. მეფის სებასტიან I-ის პატივსაცემად ციხე-ქალაქს სან-სებასტიაონ-დუ-რიოდ-დე-ჟანეირუ უწოდეს. 1763-იდან რ.-დე-ჟ. პორტუგ. კოლონიის ბრაზ. ვიცესამეფოს დედაქალაქი იყო, ბრაზ. პორტუგალიისაგან გამოყოფის შემდეგ (1822)— ბრაზ. იმპერიის დედაქალაქი, 1889—1960— ბრაზ. შეერთებული შტატების რესპ. დედაქალაქი. 1920-იანი წლებიდან რ.-დე-ჟ. მუშათა მოძრაობის დიდი ცენტრი ხდება.

რ.-დე-ჟ. სამხრ. ამერ. ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგურია, მასზე მოდის ქვეყნის იმპორტის 1/3 და ექსპორტის მნიშვნელოვანი ნაწილი. ნავსადგური დიდ როლს თამაშობს აგრეთვე საკაბოტაჟო ნაოსნობაში. რ.-დე-ჟ. სარკინიგზო და საავტ. გზების, საერთაშ. და შიგა საჰაერო მიმოსვლის დიდი კვანძია. ქალაქი იძლევა ბრაზ. დამუშავებითი მრეწვ. პროდუქციის დაახლ. 10%-ს. განვითარებულია გემთმშენებლობა, საფქვავი, საფეიქრო მრეწველობა, მზა ტანსაცმლის დამზადება. არის ტყავის, ხის დასამუშ., ქიმ., მეტალ., მანქანათსაშ., ლითონდასამუშ. მრეწვ. საწარმოები. ალმასის დაწახნაგება. რ.-დე-ჟ. დიდი ტურისტული ცენტრია. ქალაქში არის მეტროპოლიტენი.

რ.-დე-ჟ. განაშენიანებულია მაღლივი შენობებით. ბევრია ღარიბთა კვარტალი. ქალაქის ცენტრში შემონახულია XVI—XIX სს. ხუროთმოძღვრული ძეგლები: სან-ბენტუს მონასტერი (XVI ს. დასასრ.), ბაროკოს სტილის ეკლესიები, ტაძარი ლა კანდელარია (1775, არქიტ. ფ. ჟ. როშიო და სხვ.), კლასიცისტური სასახლე. XIXს. დასასრ.—XX ს. დასაწყ. განაშენიანება ეკლექტიკურია. XX ს. არქიტ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: განათლებისა და ჯანმრთელობის სამინისტროს შენობა (1937—43, არქიტექტორები ლ. კოსტა, ო. ნიმეიერი და სხვ.) საცხოვრ. შენობები „ნოვა სინტრა", „ბრისტოლი" და „კალედონია" (1948—54, არქიტ. კოსტა), მარაკანას სტადიონი (1950, არქიტექტორები პ. ბ. ბასტუსი, ა. ა. დიას კარნეირუ და სხვ.), სასტუმრო „ნასიონალი" (1970, არქიტ. ო. ნიმეიერი). ძეგლები: ქრისტეს ქანდაკება კორკოვადუს ბორცვზე (1931, ფრანგი მოქანდაკე პ. ლანდოვსკი), II მსოფლიო ომში (1939 — 45) დაღუპულთა ძეგლი (1960, არქიტექტორები ე. მარინიუ და მ. კონდერ ნეტუ). ეროვნ. პარკები, ბოტან. ბაღი.

ქალაქში არის 6 უნ-ტი, ბრაზ. ლიტ-რის აკადემია, ატომური ენერგიის ეროვნ. კომიტეტი, ეროვნ. ობსერვატორია. 25 სამეცნ.-კვლ. ინ-ტი და 20 სამეცნ. საზ-ბა; ეროვნ. ბ-კა, ეროვნ. მუზეუმი, ეროვნ. ისტ. მუზეუმი, ნატიფი ხელოვნ. ეროვნ. მუზეუმი, თანამედროვე ხელოვნ. და ბრაზ. გეოგრ. მუზეუმები და სხვ.; რამდენიმე თეატრი, ეროვნ. სიმფ. ორკესტრი, დრამ. ხელოვნ. ეროვნ. კონსერვატორია, ო. ლ. ფერნანდისის სახ. მუს. აკადემია, საგუნდო სიმღერის ეროვნ. კონსერვატორია და სხვ.

**რიო-დე-ჟანეირო** (Rio de Janeiro), შტატი სამხრ.-აღმ. ბრაზილიაში. ფართ. 43,3 ათ. *კმ*$^2$. მოსახლ. 11 მლნ. კაცი (1977). ადმ. ც. — ქ. რიო-დე-ჟანეირო. შტატი ერთ-ერთ პირველ ადგილზეა ქვეყანაში კოქსის, თუჯის, ფოლადის, ცემენტის წარმოებით და ნავთობის გადამუშავებით. მეტალ. (ვოლტა-რედონდა), მანქანათსაშ. (რიო-დე-ჟანეირო, ნიტეროი), ნავთობგადასამუშ. (დუკი-დი-კაშიასი), ცემენტის, ქიმ., საფეიქრო, კვების და სხვ. მრეწველობა. მთავარი სას.-სამ. კულტურებია ყავა და შაქრის ლერწამი, მოჰყავთ აგრეთვე სიმინდი, ბრინჯი, თამბაქო, კაკაო. მებოსტნეობა, მეხილეობა (ციტრუსები), მეცხოველეობა.

**რიო-დე-ჟანეიროს კონფერენცია 1947**, ამერიკელთაშორისო კონფერენცია, რ-იც მოეწყო აშშ-ის ინიციატივით 1947 წ. 15 აგვ-დან 2 სექტ-მდე რიო-დე-ჟანეიროში (ბრაზილია). განიხილა ამერიკელთაშორისო ხელშეკრულება „ურთიერთდახმარების შესახებ" (ხელი მოაწერეს 1947 წ. 2 სექტ., ძალაში 1948 დეკ-ში შევიდა). ხელშეკრულების მე-3 მუხლში ნათქვამია, რომ „...ნებისმიერი სახელმწიფოს მხრიდან შეიარაღებული თავდასხმა ამერიკის ერთ-ერთ სახელმწიფოზე განიხილება, როგორც თავდასხმა ამერიკის ყველა სახელმწიფოზე". ხელშეკრულების მე-6 მუხლი აგრესიის საფრთხის თავიდან აცილების საბაბით ნებისმიერ ლათ. ამერ. სახელმწიფოში დემოკრ. მოძრაობის ჩახშობის საშუალებას იძლევა. საერთოდ, ხელშეკრულება გამიზნულია დას. ნახევარსფეროში აშშ-ის პოზიციების შემდგომი გაძლიერებისაკენ. *გ. ბოლოთაშვილი.*

**რიო-კოლორადო** (Rio Colorado), მდინარე არგენტინაში, პატაგონიის ჩრდ.-ით. სიგრძე 1200 *კმ*-ზე მეტი, აუზის ფართ. დაახლ. 350 ათ. *კმ²*. წარმოიქმნება მდ-ების რიო-გრანდესა და ბარანკასის შეერთებით, რ-ებსაც სათავე აქვს ანდების აღმ. კალთებზე. კვეთს პატაგონიის ჩრდ. გვალვიან მხარეს, ერთვის ატლანტის ოკეანის ბაია-ბლანკის ყურეს და ქმნის დელტას. წყლის საშ. ხარჯი 140 *მ³/წმ*. სანაოსნოა შესართავიდან 320 *კმ*.

**რიო-მუნი** (Rio Muni), აფრიკის სახელმწიფო *ეკვატორული გვინეის* კონტინენტური ნაწილის სახელწოდება.

**რიო-ნეგრო** (Rio Negro), მდინარე არგენტინაში, პატაგონიის ჩრდ. ნაწილში. წარმოიქმნება მდ-ების ნეუკენისა და ლიმაის შეერთებით, რ-ებსაც სათავე აქვს ანდებში. სიგრძე მდ. ნეუკენის სათავიდან დაახლ. 1300 *კმ*, აუზის ფართ. 146 ათ. *კმ²*. ერთვის ატლანტის ოკეანეს. წყალმოვარდნები იცის ზაფხულის დასაწყისში. წლის საშ. ხარჯი დაახლ. 950 *მ³/წმ*. სანაოსნოა ზოგიერთი უბანი. რ.-ნ-ს აუზშია არგენტ. უდიდესი ჰიდროენერგეტ. კომპლექსი.

**რიონი,** დას. საქართველოს უდიდესი მდინარე. სიგრძე 327 *კმ*, აუზის ფართ. 13400 *კმ²*. სათავე აქვს კავკასიონის სამხრ. კალთაზე ფასის მთაზე, ზ. დ. 2960 *მ*. ერთვის შავ ზღვას ქ. ფოთთან. სათავიდან სოფ. გლოლამდე მიედინება სამხრ.-აღმ.-კენ განიერ, ღრმა ხეობაში, რ-იც მდ. ზოფხიტურის შეერთებამდე ტროგულია. ივითარებს განიერ ჭალას და იტოტება. ადგილ საგლოლოს ქვემოთ მიედინება ჯერ სამხრ-კენ, შემდეგ — სამხრ.-დას-კენ ღრმა და ვიწრო ხეობაში, ივითარებს ვიწრო წყვეტილ ჭალას. ქ. ონთან უხვევს დას-კენ და მიედინება სოფ. ალპანამდე. ხეობა აქ ღრმა და განიერია, აქვს ფართო ჭალა, რ-იც წყალდიდობის დროს თითქმის მთლიანად იტბორება. მდინარე იტოტება და წარმოშობს კუნძულებს. ჩამოყალიბებულია ტერასები, რ-თა სიმაღლე 2 — 3-იდან 20—35 *მ*-მდეა, სიგრძე 2—3 *კმ*, სიგანე რამდენიმე ასეული *მ*-ია. ტერასებზე გაშენებულია სოფლები, ბაღ-ვენახები, ბოსტნები და ნათესები. განსახილველ მონაკვეთზე, რ-ის ხეობა ზოგან შევიწროებულია ქმნის კლდეკარს (ხიდიკრის კლდეკარი). სოფ. ალპანიდან რ. მკვეთრად უხვევს სამხრ-კენ და ვიწრო ხეობაში გაედინება, მხოლოდ ალაგ-ალაგ განივრდება და იტოტება. სოფ. ტვიშთან ქმნის ღრმა კლდეკარს. ქ. ქუთაისის ქვემოთ, კოლხეთის (იმერეთის) დაბლობზე გამოდის, ივითარებს განიერ ჭალას, იტოტება და წარმოშობს კუნძულებს.

რ. სოფ. ვარციხესთან უხვევს დას-კენ და ამ მიმართულებით მიედინება შესართავამდე. განსაკუთრებით განიერია ჭალა ვარციხიდან სოფ. ბაშამდე, აქ ის დატოტვილია, წარმოშობს მრავალ კუნძულს, რ-თა ნაწილი წყალდიდობის დროს იტბორება.

სოფ. ბაშს ქვემოთ რ. ნაკლებ დატოტვილია, სოფ. საჯავახოს ქვემოთ კალაპოტი რამდენადმე ღრმავდება, ინტენსიურად იკლაკნება. ამ მონაკვეთზე ბევრია ნამდინარევი ტბა (ნარიონალები). ქვემო დინებაში მოქცეულია ხელოვნურ ჯებირებსა და მიწაყრილებს შორის, რაც იმითაა გამოწვეული, რომ დასავლეთის ძლიერი ქარების დროს ხდება წყლის მოდენა და რ. არა თუ ვერ ერთვის ზღვას, მასზე საწინააღმდეგო დინებაც კი ვითარდება, რაც შესართავიდან რამდენიმე *კმ*-ზე ვრცელდება, მდინარე გუბდება და ნაპირიდან გადმოდის.

რ-ის მთავარი შენაკადებია მარჯვ.: საკაურა, ლუხუნი, რიცეულა, ლაჯანური, გუბისწყალი, ცხენისწყალი, ტეხური, ციპი; მარცხ.: ჭანჭახი, ღარულა, ჯეჯორა, ლეხიდარი, ყვირილა, ხანისწყალი, სულორი, ყუმური, ხევისწყალი.

რ-ის აუზი ლანდშაფტების მრავალფეროვნებით ხასიათდება. ეს არსებით გავლენას ახდენს მის ჰიდროლოგიურ რეჟიმზე. იგი საზრდოობს მყინვარული, თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით.

წყალდიდობა გაზაფხულ-ზაფხულშია, რაც გამოწვეულია სეზონური თოვლისა და მყინვარების დნობით, აგრეთვე წვიმებით. წყალდიდობა ზემო დინებაში იწყება აპრ. დასაწყისში, შუაწელში — მარტის პირველ ნახევარში, ხოლო ქვემოთ — თებ. ბოლოს. წყალდიდობის მაქს. ზემო დინებაში შუა ივნისშია, შუაწელში — მაისის ბოლო დეკადაში, ქვემოთ — მაისის დასაწყისში. წყალდიდობა გრძელდება აგვ. ბოლომდე. სექტ. ბოლოს იწყება თავსხმა წვიმებით გამოწვეული წყალდიდობა, რ-იც მაქს. ოქტ.-ნოემბ-ში აღწევს. ყველაზე დაბალი დონეა ზამთარში (დეკ.-თებ-ში). მაგრამ ქვემო დინებაში იგი ირღვევა წვიმებით გამოწვეული წყალმოვარდნებით.

რ-ის საშ. წლ. ხარჯი გლოლასთან 27,3 *მ³/წმ*, ქუთაისთან 134 *მ³/წმ*, საქოჩაკიძესთან — 406 *მ³/წმ*, მაქს. ხარჯი გლოლასთან 345 *მ³/წმ*, ქუთაისთან — 1440 *მ³/წმ*, საქოჩაკიძესთან — 3000 *მ³/წმ*, მინ. ხარჯი გლოლასთან — 16 *მ³/წმ*, ქუთაისთან — 22,0*მ³/წმ*, საქოჩაკიძესთან —34,0 *მ³/წმ*.

რ-ის ჩამონადენი წლის სეზონების მიხედვით: გაზაფხულზე წლ. ჩამონადენის 38,8%, ზაფხულში — 28,5%, შემოდგომაზე — 18,4%, ზამთარში — 14,3%. ჩამონადენის განაწილება საზრდოობის კომპონენტების მიხედვით ასეთია: მიწისქვეშა წყლებისა — 34,7%, წვიმისა — 32,5%, თოვლისა — 28,2%, მყინვარული წყლებისა — 4,6%. რ-ს შავ ზღვაში წლიურად 12,9 *კმ³* წყალი და დიდი რაოდენობით მყარი ჩამონადენი შეაქვს. მყარი ჩამონადენის საშ. წლ. ოდენობა იზრდება სათავიდან შესართავისაკენ: სოფ. ლებთან იგი შეადგენს 96 ათ. *ტ*, ხიდიკართან — 2,2 მლნ. *ტ*, სოფ. ნამოხვანთან — 4,9 მლნ. *ტ*, საქოჩაკიძესთან — 6,9 მლნ. *ტ*.

რ-ზე იცის ყინულნაპირისი, მგიფი, თოში, ყინულსვლა. ზემო და შუა დინებაში, განსაკუთრებით მკაცრ ზამთარში, ზოგან წარმოიქმნება ყინულსაფარი.

რ-ის წყალი ხასიათდება საშ. მარილიანობით (150—300 *მგ/ლ*) და იონური შემადგენლობის მიხედვით ჰიდროკარბონატულ კლასს მიეკუთვნება. მდინარეზე აგებულია ჰიდროელსადგურები: რიონჰესი, გუმათჰესი I, გუმათჰესი II, ვარციხეჰესი. ჰესები აგებულია შენაკადებზეც: ლაჯანურჰესი, შაორჰესი, ტყიბულჰესი. რიონი და მისი შენაკადები გამოყენებულია სარწყავად (მაშველისა და აჯამეთის არხები), აგრეთვე ფ-კებისა და ქ-ნების წყალმომარაგებისათვის. რ-ის ნაპირას გაშენებულია ქ-ები: ონი, ამბროლაური, ქუთაისი, სამტრედია, ფოთი. *ი. აფხაზავა.*

**რიონი,** სოფელი წყალტუბოს საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, მდ. რიონის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., ზარათი, კუდოთი, მეჩხერი, ნოღა, სორმონი, ჭოლევი). ზ. დ. 250 *მ*, წყალტუბოდან 30 *კმ*. ჩაის ფ-კა, კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეხილეობა, მეცხოველეობა), საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**„რიონი“,** ქართული ჟურნალი. საქართვ. პროლეტარულ მწერალთა ასოციაციის ქუთ. განყ-ბის მხატვრულ-ლიტ. ორგანო; 1926 ქუთაისში გამოიცა ერთი ნომერი. დაბეჭდილია ი. ასათიანის, პ. აბრამიას, ვ. ბესოშვილის, ა. მაშაშვილის, დ. რონდელის, თ. ასათიანის, ი. ხოშტარიას ლექსები; კ. ლორთქიფანიძის, ე. პოლუმორდვინოვის, ე. ფურცხვანიძის მოთხრობები და წერილები. ტირაჟი 1000 ც. *ი. ლორთქიფანიძე.*

**რიონის ბრძოლა 550,** ბრძოლა ეგრისში ბიზანტიისა და ირანის ჯარს შორის *ეგრისის დიდი ომის* (542—562) დროს. 549 ირანელმა სარდალმა მერმეროემ თავისი 30000-იანი არმიის 5000 მეომარი ეგრისში დატოვა, დანარჩენი კი გამოსაზამთრებლად სომხეთში გადაიყვანა. ირანელები რიონის სამხრ. სანაპიროზე დაბანაკდნენ. გუბაზ II-მ, რ-იც ქართლიდან გამომსვლელ გზებს და რიონის მარჯვ. სანაპიროს იცავდა, გადაწყვიტა გაენადგურებინა ეს რაზმი და ბიზანტიელთა სარდალს დაგისთეს დახმარება სთხოვა.

ეგრისისა და ბიზანტ. ჯარი შეერთდა. გუბაზმა ჯერ 1000 მეომრისაგან შემდგარი მზვერავი რაზმი გაანადგურა, ხოლო შემდეგ მოულოდნელად ირანელთა მთავარ ბანაკს დაეცა და დაამარცხა. ირანელთა უმეტესობა ბრძოლის ველზე დაეცა, ბევრი ტყვედ ჩავარდა. გაქცეულები კი გუბაზმა ქართლში გადარეკა. ეგრისი ირანელებისაგან გაიწმინდა, ირანელთა გარნიზონი მხოლოდ პეტრას ციხე-ქალაქში იდგა.

*წყარო*: პროკოპი კესარიელი, წგნ.: გეორგიკა, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1965.

*ლიტ.*: გუჩუა ვ., გადახედვით წარსულს, თბ., 1967; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 2, თბ., 1973.

**რიონის ჰიდროელექტროსადგური,** რიონჰესი საქართველოს ჰიდროელექტროსადგური მდ. რიონზე. მშენებლობას საფუძველი ჩაეყარა 1927—28. საპროექტო სიმძლავრე — 48000 *კვტ*, წლ. გამომუშავება 250 მლნ. *კვტ.სთ*. პირველი ორი აგრეგატი ექსპლუატაციაში შევიდა 1933, ხოლო III და IV აგრეგატი — 1934. ამავე წლის 30 ივლისს რ. ჰ. გადაეცა. საექსპლუატაციოდ.1934-იდანვე განხორციელდა რიონჰესისა და ზაჰესის პარალელური მუშაობა და შეიქმნა საქენერგოს სისტემა. 1951-იდან რ. ჰ-ის მართვის სისტემა ავტომატურია. 1935—83-ში რ. ჰ-მა გამოიმუშავა 13,3 მლრდ. *კვტ.სთ* ელექტროენერგია.

**რიპილერები,** რიპილერების ასოციაცია (National Loyal Repeal Association), 1840 აპრ. დააარსა დ. ო' კონელმა. მიზნად ისახავდა ინგლის-ირლანდიის 1801 უნიის გაუქმებისა და ირლ. ავტონ. პარლამენტის აღდგენისათვის აგიტაციას. 1842 ასოციაციაში ჩამოყალიბდა მემარცხენე ფრთა; ხელმძღვანელობისაგან განსხვავებით, რ-იც ბრძოლის აგიტაციური მეთოდებით იფარგლებოდა, მემარცხენეები ბრძოლის რევ. მეთოდების მომხრენი იყვნენ. 1847 რ. გაითიშნენ და მემარცხენეებმა ირლ. კონფედერაცია დააარსეს. ასოციაცია დაიშალა.

**რიპკა** იან (28. VI. 1886 კრომერჟიჟი, — 29. XII. 1968, პრაღა), ჩეხი ორიენტალისტი. პრაღის აღმოსავლეთმცოდნეობის ინ-ტის ერთ-ერთი დამაარსებელი. ჩეხოსლ. მეცნ. და ხელოვნებათა აკად. ნ. წ. თბილისის უნ-ტის საპატიო დოქტორი. ახალგაზრდობის წლებში ცხოვრობდა საქართველოში, ქუთ. მახლობლად, სოფ. ღვანკითში. რ. აქტიურად იკვლევდა სპარს. და თურქ. ფილოლ. საკითხებს, კითხულობდა ლექციებს საფრანგეთში, ირანში, თურქეთში. ირანისტიკის მნიშვნელოვანი შენაძენია მისი რედაქტორობით გამოსული წიგნი „სპარსული და ტაჯიკური ლიტერატურის ისტორია“ (პრაღა, 1958), რ-ის დიდი ნაწილი (კლასიკური პერიოდის, სეფიანთა ეპოქისა და XIX ს. სპარს. ლიტ-რა) მის მიერვეა დაწერილი. წიგნი ითარგმნა გერმ. და ინგლ. ენებზე; მცირე შემოკლებით თარგმნილია რუსულადაც.

*ლიტ.*: История персидской и таджикской литературы, М., 1970; Кобидзе Д. И., Ян Рыпка, «თსუ შრომები», 1965, ტ. 116. *ი. კალაძე*

**რიპლ-რონაი** (Rippl-Rónai) იოჟეფ (24. V. 1861, კაპოშვარი, — 25. XI. 1927, იქვე), უნგრელი ფერმწერი. სწავლობდა მიუნხენის სამხატვრო აკადემიაში (1884—87) და პარიზში მ. მუნკაჩისთან (1887—89). რ.-რ-ს ნამუშევრებში ასახულია უნგრ. პროვინციული ცხოვრება („ბიძია პიაჩეკი და თოჯინები“, 1905 და სხვ.). რ. რ-ის ეკუთვნის რამდენიმე პორტრეტი („ავტოპორტრეტი წითელი ბერეტით“, პასტელი,

1924). ორივე სურათი დაცულია უნგრ. ეროვნ. გალერეაში, ბუდაპეშტი.

**რიპუართა სამართალი,** იხ. სტ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები.*

**რიჟინაშვილი** აბრამ (იცკა) იოსების ძე (12. IV 1886, ქუთაისი, — 17. VII. 1906, იქვე), პროფესიონალი რევოლუციონერი. რევ მოძრაობაში ჩაება ქუთ. რეალურ სასწავლებელში სწავლის დროს. 1904 შევიდა ლაიფციგის უნ-ტში საბუნებისმეტყველო ფაკ-ტზე, სადაც ჩაება ბოლშევიკთა ლაიფციგის ჯგუფის მუშაობაში. 1905 იანვ. ამბებთან დაკავშირებით სამშობლოში გამოემგზავრა, რსდმპ კავკ. კავშირის იმერეთ-სამეგრელოს კომიტეტის დავალებით რევ. მოღვაწეობას ეწეოდა ჯარისკაცებში ქუთაისში, მონაწილეობდა დისკუსიებში მენშევიკების წინააღმდეგ. ვერაგულად მოკლეს მეფის სატრაპებმა. *ა. გუკასიანი.*

**რიჟინაშვილი** რაფიელ სამსონის ძე [დ. 23. III (5. IV). 1916, ოდესა], საბჭ. არქიტექტორი. დაამთავრა ოდესის სამოქალაქო და კომუნ. მშენებლობის ინჟინერთა ინ-ტი (1940). მუშაობდა ოდესასა (1940) და თბილ. (1943-იდან) სხვადასხვა საპროექტო დაწესებულებაში (1973-იდან მუშაობს „საქგიპროშახტში" პროექტის მთავარ ინჟინრად). 1977 ახალი ათონის სსრკში პირველი უნიკალური კარსტული მღვიმის კომპლექსის შექმნისათვის პროექტის ავტორთა და მშენებელთა ჯგუფთან ერთად მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია, როგორც პროექტის მთავარ ინჟინერს.

**რიჟოვა** ვარვარა ნიკოლოზის ასული [15 (27). I. 1871, მოსკოვი, — 18. V. 1963, იქვე], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1937). 1893 დაამთავრა მოსკ. თეატრ. სასწავლებლის დრამ. კურსები და ჩაირიცხა მოსკ. მცირე თეატრის დასში. თავდაპირველად გამოდიოდა ვოდევილებსა და კომედიებში. 1900-იანი წლებიდან უმთავრესად ასრულებდა სახასიათო როლებს; უდიდეს წარმატებას მიაღწია რუს. კლასიკურ რეპერტუარში: ფეკლუშა, ულიტა, გლუმოვა, ფელიცატა, დომნა პანტელეევნა (ოსტროვსკის „ჭექა-ქუხილი", „ტყე", „ზოგჯერ ბრძენიც შეცდება", „სიმართლე კარგია, ბედნიერება უკეთესი", „ტალანტები და თაყვანისმცემლები"), ბებია-გრაფინია (ა. გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან"), დემიდიევნა (ლეონოვის „შემოსევა") და სხვ. რ. იყო მცირე თეატრის რეალისტური სკოლის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელი. სსრკ სახელმწ. პრემია (1943) დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**რიჟოვი** ნიკოლოზ ივანეს ძე [დ. 18 (31). X. 1900, მოსკოვი], რუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1971), ვ. *რიჟოვას* შვილი. სწავლობდა მცირე თეატრთან არსებულ დრამ. კურსებზე და მოსკ. ფილარმონიის დრამ. სასწავლებელში. 1923-იდან მცირე თეატრის მსახიობი, რ-ის საუკეთესო როლებია ოსტროვსკის პიესებში: ბელოგუბოვი („შემოსავლიანი ადგილი"), ბარაბოშევი („სიმართლე კარგია, ბედნიერება უკეთესი"), სხვ. როლები: კოლოსოვი (ტრენიოვის „ლიუბოვ იაროვაია"), ჟოზეფ სედლი („ამაოების ბაზარი" თეკერეის მიხედვით) და სხვ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**„რიჟრაჟი",** ქართული ორკვირეული პოპულარული სამეცნიერო-ლიტერატურული ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1907, გამოიცა 2 ნომერი. აშუქებდა პოლიტ., ეკონ., სამართ., ისტ. და სხვ. საკითხებს. დასტამბულია სტატიები: „რუსეთის სოციალ-დემოკრატიული პარტიის ყრილობა ლონდონში", „ბიოგრაფია კარლ მარქსისა", „კაპიტალი", „სახელმწიფო და მისი წარმოშობა", „რუსეთის მიმოხილვა", „ბიოგრაფია ჯუზეპე გარიბალდისა" და სხვ. თანამშრომლობდნენ ლ. ნათაძე, ვ. დარჩიაშვილი, ნ. ჟორდანია და სხვ. რედაქტორ-გამომცემელი — გ. უტურაშვილი. დაიხურა 1907 წ. 3 აგვ. თბილ. გენ.-გუბერნატორის განკარგულებით. *ი. ლორთქიფანიძე.*

**რირპროექცია** (ინგლ rear — უკანა, უკან მდებარე) ელექტრონული, ელექტრონული აპარატურის საშუალებით კომბინირებული სატელევიზიო გამოსახულების (ორი ან მეტი ცალკე გამოსახულებისაგან შედგენილი და შინაარსობრივად დამთავრებული სცენის) მიღების ხერხი. ერთ-ერთი გამოსახულება წარმოადგენს სცენის უკანა პლანს (ჩვეულებრივ იგი დიაპოზიტივიდან ან კინოკადრიდან მიღებული გამოსახულებაა), მეორე კი — წინა პლანს (ერთგვაროვან კონტრასტულ ფონზე მსახიობებისა და სხვა ობიექტების გამოსახულება). რ-ს ახორციელებენ ორივე გამოსახულების *ვიდეოსიგნალების* სწრაფქმედი ელექტრონული გადამრთველით, ე. წ. სილუეტური სიგნალის ზემოქმედებით. რ-ს იყენებენ ნებისმიერი ჟანრის გადასაცემად. სცენის უკანა პლანის ხშირი შეცვლის დროს რ. აჩქარებს სატელევიზიო გადაცემის მომზადებას და ამცირებს ამ გადაცემის მომზადებისათვის საჭირო ხარჯებს.

**რირპროექციის მეთოდი,** *კომბინირებული კინოგადაღების* მეთოდი, რ-ის დროს რეალური ობიექტების გადაღება ხდება იმ გამოსახულების ფონზე, რ-იც ადრეა მიღებული კინო- ან ფოტოპირზე და დაპროექციებულია გადასაღები ობიექტების უკან მდებარე რირეკრანზე. რირეკრანს უწოდებენ ისეთ შუქგამტარ ეკრანს, რ-ზეც გამოსახულება იქმნება მასში გამავალი სხივებით. სპეც. პროექტორს (რირპროექტორს) ათავსებენ რირეკრანის უკან, რაც ხელს არ უშლის მსახიობებს იმოქმედონ რირეკრანის უშუალო სიახლოვეს. რ. მ შესაძლებლობას იძლევა ერთმანეთს შეუთავსდეს მოქმედების, სივრცითა და დროით დაშორებული ობიექტების გამოსახულებები, აგრეთვე მსახიობმა დაინახოს ფონის გამოსახულება გადაღების პროცესში.

რირეკრანს შეუძლია შეავსოს ან კინოკადრის მთელი არე, ან მხოლოდ მისი ნაწილი (მაგ., ფანჯრის ან ღია კარის უკან პეიზაჟის გამოსახვისას). რირეკრანზე ფონის გამოსახულება შეიძლება იყოს სტატ. ან დინამიკური.

კინოგადაღება რ. მ-ით შეიძლება მიმდინარეობდეს კადრობრივი რეჟიმით [მულტიპლიკაციური და ისეთი კინოგადაღებისას, როცა შემდგომ ხდება განმეორებითი პროექციული შეთავსება (იხ. *პროექციული შეთავსების მეთოდი*)], აგრეთვე კომბინირებული კინოგადაღების სხვა მეთოდებთან შეთავსებით.

**რისალი,** რისალი ალონსო (Rizal y Alonso) ხოსე (19. VI. 1861, კალამბა, ლაგუნის პროვ., — 30. XII 1896, მანილა), ფილიპინელი განმანათლებელი. სწავლობდა მანილის უნ-ტში, ესპანეთსა და გერმანიაში. იყო ექიმი, ზოოლოგი, ეთნოგრაფი, ლინგვისტი და ისტორიკოსი, პოეტი და პროზაიკოსი, მოქანდაკე და ფერმწერი 1892 დააარსა ფილიპინებზე პირველი პოლიტ. ორგანიზაცია — ფილიპინების ლიგა. რ-ის მოღვაწეობამ დიდი გავლენა იქონია ფილიპინელთა ეროვნ. თვითშეგნების ჩამოყალიბებაზე და ხელი შეუწყო ფილიპინების ეროვნ.-განმათ. რევ. 1896—98 იდეოლოგიურ მომზადებას. 1896 რ-მა უარი განაცხადა შეიარაღებული აჯანყების მეთაურობაზე, მაგრამ, მიუხედავად ამისა, ესპ. ხელისუფლებამ სიკვდილით დასაჯა. რ. არის ფილიპინელი ხალხის ყველაზე სათაყვანებელი ეროვნ. გმირი.

**რისბერმა** (ჰოლანდ. risberm<rijs — წნელი; შტო და berm—ზვინული, ყრილი), მდინარის კალაპოტის გამაგრებული უბანი, რ-იც მდებარეობს *წყალსაცემის* შემდეგ. რ-ის დანიშნულებაა დაიცვას კალაპოტი წარეცხვისაგან, ჩააქროს პულსაცია, გაათანაბროს და შეამციროს წყლის ნაკადის სიჩქარე. რ-ის ნაწილს, რ-იც ემიჯნება წყალსაცემს, ჩვეულებრივ აგებენ ბეტონისა და რკინაბეტონის ფილების ფენილის ან ძელყორეების სახით, ბოლო ნაწილს კი — *გაბიონების, ფიჩხკონების*, ქვაყრილისა და სხვათა სახით.



ი. რიპლ-რონაი. „მამაჩემი და ბიძაჩემი პიაჩეკი". 1907. უნგრეთის ეროვნული გალერეა. ბუდაპეშტი.

**რისი** (Riesz) მარსელ (დ. 16. XI. 1886, დიორი), უნგრელი მათემატიკოსი. ფ. *რისის* ძმა. 1911-იდან ცხოვრობს შვეციაში. სწავლობდა ბუდაპეშტში, გეტინგენსა და პარიზში (1904—10) 1927-იდან ლუნდის უნ-ტის პროფესორი. მისი შრომები ეძღვნება ფურიესა და დირიხლეს მწკრივებს, განშლად მწკრივებს, მათ. ფიზ. უტოლობებს.



ვ. რიჟოვა ფელიცატას როლში (მ. ოსტროვსკის „სიმართლე კარგია, ბედნიერება—უკეთესი").

**რისი** (Riesz) ფრიდიეშ (22. I. 1880, დიორი, — 28. II. 1956, ბუდაპეშტი), უნგრელი მათემატიკოსი, უნგრ. მეცნ. აკად. წევრი (1916). მ. *რისის* ძმა. სწავლობდა ციურიხში (1897—99), ბუდაპეშტში (1899—1901), გეტინგენსა და პარიზში (1903—04). 1946-იდან ბუდაპეშტის უნ-ტის პროფესორი. მისი შრომები ძირითადად ეძღვნება ფუნქციონალურ ანალიზს. შეისწავლა წრფივი სივრცეები (ინტეგრირებადი ფუნქციებისა), გამოიკვლია უსასრულო რაოდენობის უცნობთა შემცველი წრფივი განტოლებების სისტემები. რ. *ტოპოლოგიურ სივრცეთა* თეორიის ერთ-ერთი ფუძემდებელია.

**რისორჯიმენტო** (იტალ. Risorgimento — აღორძინება), იტალიელი ხალხის ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობა ავსტრიელთა ბატონობის წინააღმდეგ და ერთიან ეროვნულ სახელმწიფოდ გასაერთიანებლად. რ. მიმდინარეობდა XVIII ს. ბოლოდან (1861 შეიქმნა იტალ. გაერთ. სამეფო), საბოლოოდ დასრულდა 1870 რომის შეერთებით იტალიის სამეფოსთან. რ-ს ანტიფეოდ. კლასობრივი ძალების ფართო ფრონტს მეთაურობდა ბურჟუაზია, რ-იც თავისი სოც. შემადგენლობით ერთგვაროვანი არ იყო, იგი იყოფოდა ორ მთავარ პოლიტ. მიმდინარეობად: 1. ზომიერ-ლიბერ., რ-იც მსხვილ სადგილმამულო, სავაჭრო-სავახშო და სამრეწვ. ბურჟ. ინტერესებს გამოხატავდა და გაბურჟუებულ თავადაზნაურობასთან ერთად გამოდიოდა და 2. დემოკრატიული, რ-იც წვრილი და საშუალო ბურჟ. ინტერესებს გამოხატავდა. ლიბერალები ძირითადად მიისწრაფოდნენ შეექმნათ ერთიანი იტალია რომის პაპის ან *სავოიის დინასტიის* მონარქის მეთაურობით. დემოკრატები იბრძოდნენ ერთიანი იტალიისათვის, რ-იც დემოკრ. რესპ. ფორმით უნდა დაფუძნებულიყო. მოძრაობის პროცესში ხდებოდა რ-ს გადაზრდა ბურჟ. და ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციებად (ნეაპოლის რევოლუცია 1820—21, პიემონტის რევოლუცია 1821, 1831 რევოლუცია ცენტრ. იტალიაში, 1848—49 რევოლუცია იტალიაში, 1859—60 რევოლუცია). სახ. მასების რევ. გამოსვლებს რ-ს ზოგიერთ ეტაპზე გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა. ფ. ენგელსი აღნიშნავდა, რომ გერმანიისაგან განსხვავებით იტალია გაერთიანდა არა „ზემოდან", არამედ რევოლუციის მეოხებით, მაგრამ კლასობრივი შეზღუდულობის გამო ბურჟ. დემოკრატები აკავებდნენ სახალხო მოძრაობას, მათ ვერ შეძლეს ქვეყანაში ბურჟ.-დემოკრ. გარდაქმნების გატარება, ძვ. ფე-



ნ. რიჟოვი.

ოდ. აგრარულ ურთიერთობათა ლიკვიდაცია, ამის გამო 1861 გაერთ. იტალია კონსტ. მონარქიული სახელმწიფო გახდა, ხოლო იტალიაში დამკვიდრებულმა კაპიტალ. წყობილებამ ფეოდ. გადმონაშთები შეინარჩუნა.

**რისტორი** (Ristori) ადელაიდა (29. I. 1822, ჩივიდალე-დელ-ფრიული, — 8. X. 1906, ტურინი), იტალიელი მსახიობი. დაიბადა მსახიობთა ოჯახში. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1837. მისი საუკეთესო როლებია მირანდოლინა და პამელა (გოლდონის „სასტუმროს დიასახლისი“ და „პამელა“), მარიამ სტიუარტი (შილერის „მარიამ სტიუარტი“), ფრანჩესკა (ს. პელიკოს „ფრანჩესკა და რიმინი“), ლედი მაკბეთი (შექსპირის „მაკბეთი“), მედეა (ე. ლეგუვეს „მედეა“). იტალ. სცენაზე დაამკვიდრა ჰეროიკული სტილი და პირველმა მოიპოვა მსოფლიო აღიარება იტალ. დრამ. მსახიობთა შორის (1860—61 გასტროლებზე იყო რუსეთში).


ა. რისტორი მედეას როლში (ე. ლეგუვეს „მედეა“).

**რისული ეპოქა,** რისული გამყინვარება, რისი (სახელი ეწოდა მდ. დუნაის ერთ-ერთი შენაკად რისის— Riß მიხედვით), მეოთხეულ (ანთროპოგენურ) პერიოდში ალპების მაქს. გამყინვარების ეპოქა. რ. ე-ში მყინვარების წინსვლის ორი სტადიაა (რისი I და რისი II), რ-თაც ერთმანეთისაგან გამოყოფს არსებითად უფრო თბილი ჰავის პერიოდი.

**რისყულოვი** მურათბეკ (23. XI. 1909, სოფ. ჩაექი, ახლანდ. ჟუმგალის რ-ნი, ყირგ. სსრ,— 1. II. 1974, ფრუნზე), ყირგიზი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1958). სკპ წევრი 1947-იდან, 1936-იდან მოღვაწეობდა ყირგ. მუს.-დრამ. თეატრში (პარალელურად სწავლობდა ამავე თეატრის სტუდიაში). 1941-იდან გამოდიოდა ყირგ. დრამ. თეატრის (ფრუნზე) სცენაზე. მისი საუკეთესო როლებია: თეათბეკი, კანიბეკი (ჯანთოშევის „ქურმანბეკი“, „კანიბეკი“), შერმათი (აბდუმომუნოვის „ვინც ბოლოს იცინის“), გოროდნიჩი (გოგოლის „რევიზორი“), ფამუსოვი (ა. გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან“), ოტელო, ლირი (შექსპირის „ოტელო“, „მეფე ლირი“) და სხვ. ყირგიზ. სსრ სახელმწ. პრემია ტოქტოგულის სახელობისა (1969). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.


მ. რისყულოვი.

**რიტარდანდო** (იტალ. ritardando, სიტყვასიტყვით — შენელებით, შეჩერებით; შემოკლ. rit) მუსიკაში, ტემპის თანდათანობითი შენელების აღნიშვნა. იგივეა, რაც რალენტანდო.

**რიტენუტო** (იტალ. ritenuto<ritenere— შეჩერება; შემოკლ. rit) მუსიკაში, ტემპის შენელების აღნიშვნა. რიტარდანდოსაგან განსხვავებით რ. ვრცელდება მხოლოდ რამდენიმე ტაქტზე.

**რიტერი** (Ritter) კარლ (7. VIII. 1779, კვედლინბურგი, — 28. IX. 1859, ბერლინი), გერმანელი გეოგრაფი. ბერლინის უნ-ტის პროფესორი (1820-იდან), პრუსიის მეცნ. აკად. წევრი (1822-იდან). არის აზიისა და აფრიკისადმი მიძღვნილი ვრცელი ნაშრომის „Erdkunde“ („დედამიწისმცოდნეობა“, ტ. 1—19, 1822—59) ავტორი. მასში მოცემულია აგრეთვე გეოგრ., როგორც „ამხსნელი“ მეცნიერების, განსაზღვრა. შედარებითი მეთოდის გამოყენებით რ. ცდილობდა მრავალი ბუნებრივი მოვლენის კლასიფიკაციასა და ახსნას, ამით იგი დაუახლოვდა ლანდშაფტის მთლიანობის თანამედროვე წარმოდგენას. რ. იყო *გეოგრაფიული დეტერმინიზმის* მომხრე. მრავალი მოსაზრება მის შრომებში გაჟღენთილია იდეალ. *ტელეოლოგიის* სულისკვეთებით. იგი ცდილობდა დაემტკიცებინა ბუნების განმსაზღვრელი როლი ადამიანის ცხოვრებაში, რამაც ხელი შეუწყო *გეოპოლიტიკის* ფორმირებას. რ-ის იდეებმა დიდი გავლენა იქონია XIX ს.— XX ს. დასაწყისის გეოგრ. აზროვნების განვითარებაზე. რ-ის სახელი ეწოდება ქედს ნანშანში.

**რიტმი** (ბერძნ. rhythmos—სიმწყობრე, თანაზომიერება), თანაზომიერი ერთეულების პერიოდული გამეორება. პოეტური რ. უშუალოდ, შინაგანი აუცილებლობით უკავშირდება ხელოვნების ზოგადი კანონზომიერების ობიექტურ და სუბიექტურ საფუძვლებს — ეპოქისეულ იდეებს, საზ. ცხოვრებას, ეროვნულობასა და შემოქმედის ინდივიდუალობას. რ-ის ეროვნულობას განსაზღვრავს, უწინარეს ყოვლისა, ენა, რადგან მეტყველებითი ერთეულების გამეორება მოცემული ენის ლექსიკურ ერთეულთა (მეტრულ სიტყვათა) გამეორებას გულისხმობს. ამ ლექსიკური ერთეულების („რიტმიზაციის მასალის“) ბუნებრივი პროსოდია მოცემული ენის ფონეტ. წყობის კანონებს ექვემდებარება. კერძოდ, სალექსო რ. ეფუძნება: ა) გრძელი მარცვლების კანონზომიერ გამეორებას (მეტრული ლექსთწყობა); ბ) მარცვალთა ჯგუფებს, რ-თაც აქვთ მუდმივი (კონსტანტური) მახვილები; გ) მახვილიან და უმახვილო მარცვალთა კანონზომიერ მონაცვლეობას (სილაბურ-ტონური ლექსთწყობა); დ) მახვილიან მარცვალთა გარკვეულ რაოდენობას (საკუთრივ ტონური ლექსთწყობა). ბგერითი ერთეულების გამეორებას აწესრიგებს მეტრი ანუ საზომი— სალექსო რ-ის ძირითადი კომპონენტი, გარდა მეტრისა, პოეტურ რ-ს ამოძრავებს: მეტრისა და სიტყვის ურთიერთობა (საზომთან შედარებით მახვილებისა და მარცვლების დაკლება ან მომატება, სიტყვებისა და ტერფების საზღვართა ურთიერთობა), გადატანა (აზრისა და ტაეპის მეტრული რიგის დაბოლოების განსხვავება სტროფში), რითმა (ტაეპის რიტმული დასასრულის ერთ-ერთი სიგნალი), ინტონაცია (ხმის აწევ-დაწევა, მეტ-ნაკლებად ძლიერი შესვენებები მეტყველებაში, ფრაზული მახვილების განლაგება), ტემპი (სიტყვათა ცალკეული ჯგუფების შედარებითი აჩქარება და შეყოვნება), სინტაქსური წყობა (სიტყვათა შეკავშირება), სემანტიკური მხარე (სიტყვებს შორის აზრობრივი კავშირის დამყარება) და სხვ.

ლექსად დაწერილ ლიტ. ნაწარმოებთა რ. ლირიკულ, ეპიკურ და დრამატულ გვართა შემადგენელ ჟანრებში, გვარობით და ჟანრულ თავისებურებათა მიუხედავად, ერთსა და იმავე საფუძველს ემყარება— სისტემურობას ანუ მეტყველების თანაზომიერ ან პოტენციურად თანაზომიერ ერთეულთა პერიოდულ გამეორებას. ამ ძირითადი ნიშნით განსხვავდება სალექსო რ. პროზაულ ნაწარმოებთა რ-გან, რ-იც მეტრით მოწესრიგებული მეტყველებითი ერთეულების კანონზომიერი გამეორების საპირისპიროდ უთანაზომო მეტყველებითი ერთეულების მონაცვლეობას ეფუძნება, რის გამოც სასაუბრო ენას უახლოვდება. არსებობს ე. წ. რიტმული პროზაც, რ-იც გრაფიკულად პროზისაგან არ განსხვავდება, მაგრამ მკაფიო რიტმულობით გამოირჩევა (მაგ., რუს. ლიტ-რაში, ი. ტურგენევის ნაწარმოებები, ქართულში — კ. გამსახურდიას თხზულებანი).

პოეტური რ-ის ემოციურ-ესთეტ. ზეგავლენის ხარისხს განსაზღვრავს ხელოვნების მხატვრული მეთოდი — შემოქმედებითი მსოფლმხედველობა, მხატვრული ასახვის თვალსაზრისი, იდეურ-მხატვრული პოზიცია, რ-ის კონკრ. გამოხატულებად ლიტ. სკოლა გვევლინება. კერძოდ, რიტმული მეტყველების ესთეტიკურობაზე უშუალო ზეგავლენას ახდენს ლიტ-რის ორი ძირითადი კანონი — იდეურობა და მხატვრულობა. რამდენადაც მამზიდველი და მძლავრ ემოციებს მოიცავს ესა თუ ის თხზულება, იმდენად უფრო წარმტაცი და შთამაგონებელია მისი რიტმული დინება (მაგ., რეალისტ ან რომანტიკოს პოეტთა საუკეთესო ქმნილებებში). ხოლო მაშინ, როდესაც რიტმული მეტყველება, ვთქვათ, ფუტურისტი ან დადაისტი პოეტების ნახელავში აღმოცენდება, რ-ს მაშინვე უქვეითდება ესთეტ. ზემოქმედების უნარი, ვინაიდან ფორმალისტური ლიტ. სკოლების წარმომადგენლები წინასწარ უგულებელყოფენ იდეურ-მხატვრულ შინაარსს — პოეტური მომხიბლაობის უპირველეს ფაქტორს.

მხატვრული მეთოდის, ლიტ. სკოლის, შემოქმედებითი ინდივიდუალობისა და სტილის მარადიული ცვალებადობის მიუხედავად, უცვლელია რ-ის ზოგადი არსი — თანაზომიერი ან პოტენციურად თანაზომიერი ერთეულების პერიოდული გამეორება.

*ლიტ.:* გაწერელია ა., ქართული კლასიკური ლექსი, თბ., 1953; Бюхер К., Работа и ритм, пер. с нем., М., 1923; Жирмунский В. М., Введение в метрику. Теория стиха, Л., 1925; Недоброво Н. В., Ритм, метр и их взаимоотношение, «Труды и дни», 1912, № 2; Ритм, пространство и время в литературе и искусстве, Л., 1974; Томашевский Б. В., Стих и язык, М.—Л., 1959; Тынянов Ю. Н., Проблема стихотворного языка, М., 1965; Якобсон Р. О., О чешском стихе, преимущественно в сопоставлении с русским, [ч. 1, Берлин], 1923. *რ. ბერიძე.*

რ. მუსიკაში, მუს. ბგერების კანონზომიერი მონაცვლეობა. რ. მუსიკის ერთ-ერთი ძირითადი გამომსახველობითი და ფორმის შემქმნელი საშუალებაა. რიტმული ნაირფეროვნებანი ქმნის ისეთ მუს. აზრობრივ აქცენტებს, როგორიცაა ფრაზირება და ტაქტებად დაჯგუფება (მაგ., ბეთჰოვენის მითითება „სამტაქტიანი რ.“, „ოთხტაქტიანი“), ტაქტის შევსება სხვადასხვა გრძლიობის ნოტებით, რიტმულნახატი (რ-იც მუს. ელემენტარული თეორიის სახელმძღვანელოებში რ-ის გაგებას უკავშირდება). აქცენტურ რიტმიკაში გრძლიობის შეფარდებები კარგავს დამოუკიდებელ მნიშვნელობას და აქცენტუაციის (უფრო გრძელი ბგერები ამოყოფა მოკლეებთან შედარებით) ერთ-ერთ საშუალებად იქცევა. ამასთანავე რიტმული ნახატის შემქმნელი სიდიდეების სანოტო აღნიშვნები მიუთითებენ არა რეალურ გრძლიობას, არამედ ტაქტის ნაწილს, რ-იც მუს. შესრულებისას ფართოდ იკუმშება და იშლება. XX ს. მუსიკაში აღინიშნება დროითი შეფარდებების მეტი სტაბილურობის ტენდენცია, რ-იც იწვევს კვანტიტატური რიტმიკის ზოგიერთი ნიშნის აღორძინებას. ამ ტენდენციას აძლიერებს კინო და ხმის ჩაწერა. ამ შემთხვევაში გრძლიობა გამოიხატება კინოფირის ან მაგნიტოფონის ლენტის სიგრძით (მეტრებში).

რ. პლასტიკური ხელოვნების დარგებში წარმოადგენს მხატვრული ნაწარმოების კომპოზიციის შექმნის მნიშვნელოვან საშუალებას და მხატვრული სახის ჩამოყალიბების არსებით კომპონენტს. რიტმული წყობა ნაწარმოებს ანიჭებს გარკვეულ ემოციურ ელფერს. რიტმულ წყობას განაპირობებს სიმეტრიის ელემენტები, აგრეთვე კომპოზ. ხასიათის ელემენტების მონაცვლეობა და შეპირისპირება მასების, ცალკეული საგნების, ხაზების, დაფიქსირებული მოძრაობების, შუქჩრდილისა და ფერის ლაქების, სივრცული დანაწევრებისა და სხვ. კონტრასტით ან შესაბამისობით. ნაწარმოების გარკვეული რიტმული ორგანიზაცია ხელს უწყობს მხატვრული სახის ჰარმონიულ სიცხადესა და მძაფრ ემოციურობას, ნაწარმოების მკაფიო აღქმას.

**რიტმიკა** (ბერძნ. rhytmikos — რიტმთან დაკავშირებული), 1. *რიტმის* თეორია. 2. ლექსთმცოდნეობის დარგი, რ-იც შეისწავლის პოეტურ ნაწარმოებთა რიტმულ წყობას. რ-ის კვლევა-ძიებამ სხვადასხვა საფეხური გაიარა — აღწერითი და დოგმატურ-ნორმატიული. ეს საფეხურები ერთიმეორისაგან მკვეთრად განსხვავდება როგორც ფილოს., ისე მეთოდოლ. თვალსაზრისით (სკანდირების თეორია, ტერფული, მუს. აკუსტიკური, სტატისტ. და სხვ. თეორიები). ყველაზე პროდუქტიულია ის მე-

თოდი, რ-იც რ-ს განიხილავს მთლიანობაში, სადაც რ. უშუალოდ უკავშირდება მეტრულ საფუძვლებს, ინტონაციას, სინტაქსურ წყობას, სემანტიკას, რ-თა ერთობლიობა ქმნის პოეტური განცდის კონკრ. ფორმას. 3. რომელიმე ენის, პოეზიის, მუსიკის, გარკვეული სტილის ან ამა თუ იმ ავტორის მხატვრული ნაწარმოების რიტმულ თავისებურებათა ერთობლიობა. მაგ., ინდური რ., ბაროკოს რ., რუსთაველის რ., ბეთჰოვენის რ. და ა. შ. 4. ფიზ. ვარჯიშთა სისტემა მუსიკის თანხლებით (რიტმის გრძნობის განვითარების მიზნით).

**რიტმული დაყოფა,** მუსიკალური გრძლიობის (დროის ნაწილი) დაყოფა ტოლ ნაწილებად. რ. დ-ის საფუძველია ორად გაყოფა: მთელი ნოტისა — 2 ნახევრად, ნახევრისა — 2 მეოთხედად, მეოთხედისა — 2 მერვედად და ა.შ. სამნაწილიანი გრძლიობა იყოფა სამად: წერტილიანი მთელი ნოტი — 3 ნახევრად, წერტილიანი ნახევარი — 3 მეოთხედად, წერტილიანი მეოთხედი ნოტი — 3 მერვედად და ა. შ. შესაძლებელია ძირითადი გრძლიობის ნებისმიერი (პირობითი) დაყოფა სხვადასხვა რაოდენობის ტოლ ნაწილებად. ასეთ შემთხვევაში წარმოიშობა დუოლი, ტრიოლი, კვარტოლი, კვინტოლი, სექსტოლი, სეპტოლი და ა. შ. ისეთ წილადებამდე, რ-თაც სახელწოდებაც კი არა აქვთ.

**რიტონი** (ბერძ. rhyton<rheō — მოვედინები), ძვ. სასმისი (ჩვეულებრივ ღვინისათვის). ჰქონდა რქის ფორმა, ქვედა ვიწრო ნაწილში ხვრელი. ამზადებდნენ ლითონის, თიხისა და რქისაგან; ამკობდნენ რელიეფითა და გრავიურით. ძვ. ბერძ. რ. მოკლე, ფართოტანიანი ჭურჭელია, რ-ის დაბოლოება შემკულია ცხოველის გამოსახულებით. აზიურ რ-ს აქვს მოგრძო ტანი ძირზე კი ცხოველისა ან ადამიანის მსგავსი არსების რელიეფური გამოსახულებაა.

**რიტორიკა,** რ ე ტ ო რ ი კ ა (ბერძ. rhētorikē), ორატორული ხელოვნება, მჭევრმეტყველება, მჭევრმეტყველების, საორატორო ხელოვნების წესებისა და კანონების შესახებ. წარმოიშვა ძვ. საბერძნეთში ანტ. კულტ. დაცემამდე, ძვ. წ. V ს-ში როგორც მჭევრმეტყველების თეორია. საბოლოოდ ჩამოყალიბდა ძვ. წ. III—II სს-ში. რ-ის პირველი სახელმძღვანელო, რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია, დაწერილი უნდა ყოფილიყო დაახლ. ძვ. წ. V ს-ში. მის ავტორებად სირაკუზელი ბერძნები კორაქსი და ტესია ითვლებიან. მჭევრმეტყველების ხელოვნ. საფუძვლების შემდგომი განვითარება დაკავშირებულია სოფისტების, კერძოდ, ისოკრატეს სახელთან, რ-მაც მჭევრმეტყველება აქცია ზოგადსაგანმანათლებლო საგნად, და არისტოტელესთან, რ-მაც თავის „რიტორიკაში" მეცნ. საფუძვლები შეუქმნა მას. ანტ. რ-ის გამოჩენილი თეორეტიკოსები იყვნენ ციცერონი და კვინტილიანე. ანტ. დემოკრ. (პოლისური საბერძნეთის) დაცემასთან ერთად (ძვ. წ. IV ს. დასასრ.) რ-მ თავდაპირველი, პოლიტ. ხასიათი დაკარგა. პროზაული ლიტ. ჟანრების გაჩენისთანავე რ-სა და პოეტიკას შორის ზღვარი წაიშალა. რ-ის ცენტრ. ნაწილი — მოძღვრება სიტყვიერი გამოხატვისა — შეერწყა პოეტიკას და გახდა ლიტ. თეორიის შემადგენელი ნაწილი სტილისტიკის სახელწოდებით.

განასხვავებენ მჭევრმეტყველების სამ სახეს: სამართლებრივს (genus iudiciale), მრჩეველურს (genus deliberatirum), საზეიმო შეკრებებისათვის გამიზნულს (genus demonstrativum).

ორატორის ამოცანას შეადგენს მასალის თავმოყრა, ამბავში ძირითადი დებულების დაძებნა, მასალის განაწილება, ენობრივ-სტილისტური ფორმულირება და გადმოცემა. ამ ამოცანათა ობიექტია თვით სიტყვა, რ-იც შედგება შემდეგი ნაწილებისაგან: შესავალი (exordium), თხრობა, ანუ საქმის ვითარების ასახვა (narratio), არგუმენტირება (argumentatio) და დასკვნა (peroratio).

ჩვენს დროში რიტორიკულს გარეგნული ეფექტის მატარებელ უშინაარსო სიტყვას უწოდებენ.

*ლიტ.:* ა რ ი ს ტ ო ტ ე ლ ე, რიტორიკა, თარგმ. თ. კუკავასი, თბ., 1981; კ ა ნ დ ე ლ ა კ ი ნ., ქართული მჭევრმეტყველება, ტ. 1, თბ., 1978; Античные риторики, М., 1978; Ц и ц е р о н, Три трактата об ораторском искусстве, М., 1972. *გ. ჭოხონელიძე.*

**რიტურნელი** (ფრანგ. ritournelle, იტალ. ritornello < ritorno — დაბრუნება), 1. XVII ს. — XVIII ს. დასაწყ. ვოკალურ მუსიკაში — მოკლე მუსიკალური საკრავიერი მონაკვეთი, რ-იც შესავლის, ინტერმედიის ან კოდის ფუნქციას ასრულებს, ზოგჯერ ერთიდაიგივე რ. შეიძლება შესრულდეს დასაწყისში, როგორც შესავალი და ნაწარმოების ბოლოში— როგორც კოდა. თუ იგი ნაწარმოების შუაშიც აჟღერდა, — მაშინ რეფრენის როლს ასრულებს. თანამედროვე იტალ. ენაში რ. და რეფრენი სინონიმებია. 2. საცეკვაო მუსიკაში —-ცეკვის შესავალი და დასკვნითი საქცევი (ბრუნვა). 3. ბალეტში — XVII ს. დასაწყ. — XVIII ს-ში საკრავიერი შესავალი ცეკვის წინ. 4. ძვ. იტალ. ხალხ. სამტაეპოვანი სტროფი. კენტი სტრიქონები ერთიმეორეს ერითმება, შუა პწკარი გაურითმავია. პირველი ტაეპი, ჩვეულებრივ, მოკლეა, ერთ (იშვიათად — რამდენიმე) სიტყვას შეიცავს, რის გამოც მკვეთრად არის გამოყოფილი დანარჩენი სტრიქონებისაგან. რ. ლექსის ფორმად ვერ გავრცელდა. მისი არსებობა ქართ. წყობილსიტყვაობაში არ დასტურდება.

**რიუგენი** (Rügen), კუნძული ბალტიის ზღვაში, გდრ-ის ჩრდ-ით. ფართ. 926 $კმ^2$. ნაპირები დაბალი და მეტად დანაწევრებული აქვს. ზედაპირი ბოლომორენულ მწკრივებიანი ტალღოვანი ვაკეა. აგებულია კირქვებით. სიმაღლე 161 მ-მდე. დიდი ნაწილი დახნულია. აღმ. და ცენტრ. ნაწილში არის წიფლის ტყის მასივები. სარძევე მესაქონლეობა. თევზჭერა. დიდი ნავსადგურია ზასნიცი. ზღვისპირა კურორტები. რ. კონტინენტთან დაკავშირებულია ჯებირზე და ხიდზე გამავალი რკინიგზითა და გზატკეცილით. ქ-ები ზასნიცი (გდრ) და ტრელებორგი (შვეცია) ერთმანეთთან დაკავშირებულია ბორნით.

**რიუ-გრანდი** (Rio Grande), ქალაქი სამხრ.-აღმ. ბრაზილიაში, რიუ-გრანდი-დუ-სულის შტატში. 128 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1975). რკინიგზის სადგური. ნავსადგური ტბა-ლაგუნა პატუსის შესასვლელთან (ეს ტბა პორტუგალიელებმა შეცდომით დიდ მდინარედ მიიჩნიეს, აქედან მოდის ქალაქის სახელწოდებაც). ტვირთბრუნვა 3 მლნ. ტ-ზე მეტი წელიწადში. კვების, ტყავ-ფეხსაცმლის, ქიმ. მრეწველობა. დაარსდა 1737.

**რიუ-გრანდი-დუ-ნორტი** (Rio Grande do Norte), შტატი ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში. ფართ. 53 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 1,9 მლნ. კაცი (1977). ადმ. ც. — ქ. ნატალი. ეკონ. საფუძველია ჩამორჩენილი სოფ. მეურნეობა. ატლანტის ოკ. სანაპიროზე მოჰყავთ შაქრის ლერწამი, დას-ით — გრძელბოჭკოვანი ბამბა, სამხრ-ით — სიზალი. აგროვებენ კარნაუბის პალმის ცვილს. იღებენ ვოლფრამს, სუფრის მარილს. წარმოებს სას.-სამ. ნედლეულის გადამუშავება.

**რიუ-გრანდი-დუ-სული** (Rio Grande do Sul), შტატი ბრაზილიის უკიდურეს სამხრ. ნაწილში. ფართ. 267,5 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 7,8 მლნ. კაცი (1977). ადმ. ც. — ქ. პორტუ-ალეგრი. შტატი პირველ ადგილზეა ქვეყანაში მარცვლეულის მოსავლითა და ნაპარსი მატყლის ოდენობით. პარაგვაიული ჩაის პლანტაციები. მევენახეობა, მებაღეობა. მეცხოველეობა, უმთავრესად მეცხვარეობა (საერთო-ეროვნ. სულადობის დაახლ. 60%). ქვანახშირისა და სპილენძის მადნის მოპოვება. კვების, საფეიქრო, ტყავ-ფეხსაცმლის, ქიმ. მრეწველობა. სას.-სამ. მანქანათმშენებლობა.

**რიუკერტი** (Rückert) ფრიდრიხ (ნამდ. სახელი და გვარი ფრაიმუნდ რ ა ი მ ა რ ი Reimar) (16. V. 1788, შვაინფურტი, — 31. I. 1866, ნოიზესი), გერმანელი პოეტი, დრამატურგი და მთარგმნელი. მის შემოქმედებაში ისმის სევდისა და მწუხარების, ბედნიერების წარმავლობისა და სოფლის სამდურავის მოტივები. 1859 ი. ჭავჭავაძემ გადმოაქართულა მისი „მგზავრის მწუხრისეული სიმღერა" (1833), რ-საც თარგმანში ეწოდება „ჩრდილნი მაღალ მთებისა". იმავე წელს მისი მეორე ლექსი „Vor den Thüren" თითქმის ერთდროულად თარგმნეს გ. ერისთავმა (სათაურით „კარებთან" თექვსმეტმარცვლიანი და ი. ჭავჭავაძემ („კართა თანა") თორმეტმარცვლიანი ლექსით. *შ. რევიშვილი.*


რიტონი. სპილოს ძვალი. ძვ. წ. II ს. ნისა.

**რიუკიუ,** ნ ა ნ ს ე ი, კუნძულთა არქიპელაგი იაპონიაში, კიუსიუსა და ტაივანის კ-ებს შორის, აღმ. ჩინეთის ზღვას გამოჰყოფს წყნარი ოკეანის ღია ნაწილისაგან. გადაჭიმულია დაახლ. 1200 $კმ$-ზე. შედგება კუნძულთა 6 ჯგუფისაგან, შედის 98 კუნძული. ფართ. 4,8 ათ. $კმ^2$. უმთავრესად აგებულია მეზო-კაინოზოური და კარსტული კირქვებით (ღრმულ ზოლში ადგილ-ადგილ შიშვლდება პალეოზოური ნაოჭა საფუძველი), ჩრდ.-დას-ით გავრცელებულია ვულკ. ქანები. არის რამდენიმე მოქმედი და ჩამქრალი ვულკანი. რელიეფი უმთავრესად პლატოიანი, დაბალმთიანი და დაბალტერასებიანია. მაქს. სიმაღლე 1935 მ (კ. იაკუ). ჰავა ჩრდ-ით სუბტროპ., სამხრ-ით ტროპ. მუსონურია. ნალექები 2000—3000 მმ წელიწადში. ხშირია ტაიფუნი. იანვ. საშ. ტემპ-რა 14—18°C, ივლ. 27—28°C. ბრინჯის, ბატატისა და შაქრის ჭარხლის ნათესები, თევზჭერა. დიდი ქალაქია ნაჰა (კ. ოკინავა). გააქვთ ანანასი.

**რიუმინი** ვალერიან ვიქტორის ძე (დ. 16. VIII. 1939, ამურის კომსომოლსკი), სსრკ კოსმონავტი მფრინავი. ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (19. VIII. 1979, 12. X. 1980). სკკპ წევრი 1972-იდან. დაამთავრა სატყეო ტექ. ინ-ტი. 1973-იდან კოსმონავტთა რაზმშია. 1977 წ. 9—11 ოქტ. ვ. *კოვალიონოკთან* ერთად იფრინა კოსმ. ხომალდით „სოიუზ-25". მეორედ რ. კოსმოსში გაფრინდა ვ. *ლიახოვთან* ერთად 1979 წ. 25 თებ. „სოიუზ-32-ით". ხომალდი შეუპირაპირდა სადგურ „სალუტ-6-ს." 175 დღ-ღ-ის (კოსმ. ფრენის ხანგრძლიობის რეკორდი) განმავლობაში კოსმონავტებმა მრავალი სამეცნ.-ტექ. და სამეცნ.-ბიოლ. კვლევა განახორციელეს. 1979 წ. 19 აგვ. კოსმონავტები დედამიწაზე დაბრუნდნენ. მესამედ რ-მა ლ. პოპოვთან ერთად იფრინა 1980 წ. 9 აპრ. — 11 ოქტ. „სოიუზ-35-ით", რითაც კოსმ. ფრენის ხანგრძლიობის ახ. რეკორდი დაამყარდა (185 დღ-ღ). რ. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით. მის სამშობლოში დადგმულია მისი ბრინჯაოს ბიუსტი.


ვ. რიუმინი.

**რიუ-ნეგრუ** (Rio Negro), მდინარე სამხრ. ამერიკაში, ძირითადად ბრაზილიაში, ამაზონის მარცხ. შენაკადი. სათავე აქვს კოლუმბიაში, სადაც ეწოდება გუაინია. სიგრძე 2300 $კმ$, აუზის ფართ. 691 ათ. $კმ^2$. ზემოთში ჭორომიანია, ქვემოთში ამაზონის დაბლობზე მიედინება. რ.-ნ-ს დიდი შენაკადია (მარცხ.) რიუ-ბრანკუ. წყალდიდობა იცის მარტიდან აგვ. ბოლომდე. წლის საშ. ხარჯი 29,3 ათ. $მ^3/წმ$. რ.-ნ. მარცხ. შენაკად კასიკიარეთი უკავშირდება მდ, ორინოკოს (მდინარის *ბიფურკაციის* კლასიკური მაგალითი). სანაოსნოა შესართავიდან (დაახლ. 1000 $კმ$) ქ. მანაუსამდე.

**რიურიკი — სინეუსი — ტრუვორი,** რუსულ მატიანეთა მიხედვით, სამი ძმა, ვარიაგთა რაზმების მეთაურები, რ-ებიც თითქოს და ნოვგოროდის სლავებმა მოიწვიეს ქვეყანაში წესრიგის დასამყარებლად და რ-ებმაც დააარსეს ძ.რუს. სახელმწიფო. ამ ვერსიის

თანახმად, რიურიკი ნოვგოროდში იჯდა, სინეუსი — ბელოოზეროში, ტრუვორი — იზბორსკში. ძმების სიკვდილის შემდეგ რიურიკი ერთმმართველი გახდა. ზოგიერთი მეცნიერი რიურიკს თვლის რიორიკ დანიელად, რ-იც IX ს-ში ვარიაგთა რაზმით ხშირად ლაშქრობდა დას. ევროპაში. არის მოსაზრება, რომ სინეუსი და ტრუვორი საერთოდ არ არსებობდნენ და რიურიკი სლავების მიწაზე სახლეულითა („სინე-ჰუს") და ერთგული რაზმით („ტრუ-ვორინგ") მოვიდა. მატიანეს მიხედვით, რიურიკი ითვლება რუს. მთავართა დინასტიის ფუძემდებლად. რიურიკის მოწვევის ვერსია საფუძვლად დაედო რუს. სახელმწიფოს წარმოშობის ანტიმეცნ. „ნორმანულ თეორიას".

*ლიტ.*: Греков Б. Д., Киевская Русь, М., 1953.

**რიურიკოვიჩები**, ძვ. რუსეთის მთავართა დინასტია, რ-საც საფუძველი ჩაუყარა კიევის მთავარმა იგორმა, ლეგენდარული რიურიკის ვაჟმა, ამის გამო თვით კიევის სახელმწიფოსაც „რიურიკელთა იმპერიას" უწოდებდნენ. რ-ის დინასტიას მრავალი განშტოება ჰქონდა. მოსკ. მთავრები ვლადიმირ-სუზდალის შტოს ეკუთვნოდნენ. რ-ის უკანასკნელი მეფე იყო თედორე ივანეს ძე (გ. 1598). მოსკ. ცენტრალიზებული სახელმწიფოს წარმოქმნის შემდეგ რ-მა შეადგინეს მოსკ. მსახურეულთა ფენა (იწოდებოდნენ თავადებად) და XVII—XIX სს. სამეფო კარზე გაბატონებული მდგომარეობა ეჭირათ (მაგ., ბარიატინსკები, ვოლკონსკები, დოლგორუკოვები, ობოლენსკები, გორჩაკოვები და სხვ.).

**რიუტბეფი** (Rutebeuf), (დაახლ. 1230, შამპანი, — 1285, პარიზი), ფრანგი პოეტი და დრამატურგი; ქალაქური ლირიკის წარმომადგენელი, ჟონგლიორი. წერდა თხზულებებს წმინდანთა ცხოვრებაზე, რელიგ. დრამებს, ალეგორიულ პოემებს, ფაბლიოს; შექმნა სუბიექტური და ავტობიოგრ. ლირიკა („რიუტბეფის ქორწინება", „რიუტბეფის წუწუნი", „რიუტბეფის ლოცვა", „რიუტბეფის სიღატაკე", „რიუტბეფის მონანიება" და სხვ.). ქალაქის ცხოვრება კარგად ასახა ამ დროს გავრცელებული ე. წ. თქმების (dits) ნიმუშებში: „უნივერსიტეტზე", „სიცრუეზე", „პირმოთნეობაზე" და სხვ. მასვე ეკუთვნის „მირაკლი თეოფილზე" (დაახლ. 1261) და სხვ.

**რიუტიმაიერი** (Rütimeyer), ლუდვიგ (26. II. 1825, ბიგლენი, ქ. ბერნის მახლობლად, — 26. XI. 1895, ბაზელი), შვეიცარიელი პალეონტოლოგი, ბაზელის უნ-ტის პროფესორი (1855-იდან), პეტერბ. მეცნ. აკად. წ-კორ. (1882). მისი შრომები ეხება ნამარხ ძუძუმწოვრებს და შინაური ცხოველების წარმოშობის საკითხებს. რ-მა პალეონტოლოგთაგან ერთ-ერთმა პირველმა აღიარა ჩ. *დარვინის* მოძღვრება.

**რიფები**, რიფი, ბერბერი ხალხი (იხ. *ბერბერები*), ცხოვრობენ ჩრდ. მაროკოში, რიფის მთიან ოლქში. რაოდ. 900 ათ. კაცზე მეტი (1978, შეფასება). ენა განეკუთვნება ბერბერულ ენებს, რ-თა უმრავლესობა ორენოვანია (ლაპარაკობენ არაბ. ენაზეც). რელიგია — ისლამი (სუნიტური). ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება. 1921—26 აწარმოებენ ეროვნ.-განმათ. ბრძოლას ესპ. და ფრანგ. კოლონიზატორთა წინააღმდეგ (იხ. *რიფის რესპუბლიკა*).

**რიფეული კომპლექსი (დრო)** (<ლათ. Riphaei montes — ურალის მთების ანტ. სახელწოდება), სტრატიგრაფიული ერთეული, რ-იც თავსდება *კამბრიულისწინა წყებების* ზედა ნაწილში (დროის მონაკვეთი, რ-იც გვიანდელ *კამბრიულისწინა დროს* შეესაბამება). აბსოლ. გეოქრონოლოგიით რ. დ. დაიწყო 1650 მლნ. წ წინათ და გრძელდებოდა 1080 მლნ. წ. რ. კ. 1945 ურალზე დაადგინა ნ. *შატსკიმ*. რ. კ. იყოფა ოთხ—დაახლ. სისტემის მოცულობის ერთეულად — პროტოსისტემად ანუ ფიტემად. ესენია: ქვედარიფეული (1650—1400 მლნ. წ), შუარიფეული (1400—1100), ზედა რიფეული (1100—680) და ვენდი (ფართო გაგებით, 680—570). უკანასკნელ ქვეგანაყოფს ტერმინალურ რიფეულსაც ან ვენდომიუმს უწოდებენ. რ. კ-ის ნალექები ყველა კონტინენტზეა გავრცელებული. ზღვიური ნალექებიდან გვხვდება სუსტად მეტამორფიზებული კვარციანი და არკოზული ქვიშაქვები, თიხიანი და კარბონატული ქანები, წყალქვეშა ვულკანიზმის პროდუქტები; კონტინენტური ნალექებიდან — მყინვარული ნალექები, მოლასები, წითელი ფერის ნალექები, ევაპორიტები. რ. დ-ის ორგ. სამყარო მეტად ღარიბია. გვხვდება წყალმცენარეთა პრობლემური ნაშთები და მათი ნაგებობანი, სტრომატოლითები, მიკროფიტოლითები, აკრიტარქები; ჩნდება უხერხემლოთა პირველი წარმომადგენლები: ნაწლავღრუიანები, მედუზოიდები, რგოლური ჭიები. რ. კ-თან დაკავშირებულია რკინის მადნები (ურალი, ენისეის ქედი, ტიან-შანი), ფოსფორიტები (დას. ციმბირი, ბაიკალისპირეთი), სპილენძის, კობალტისა და ურანის (ეკვატორული აფრიკა) მადნები და სხვ. *ო. ხუციშვილი.*

**რიფი** (ჰოლანდ. reef, rif), ზღვის ფსკერის წყალზედა ან წყალქვეშა მკვეთრი ამაღლება წყალმარჩხ ადგილებში, რ-იც აფერხებს ნაოსნობას. რ. ჩნდება ფსკერისა და ნაპირის გადარეცხვის შედეგად ან წარმოადგენს კოლონ. მარჯნის პოლიპებისა და მათი თანმხლები ორგანიზმების ნაგებობას (იხ. აგრეთვე *ბარიერული რიფი*).

**რიფის რესპუბლიკა**, რესპუბლიკა რიფი, სახელმწიფო მაროკოში (1921—26), შეიქმნა მაროკოს რიფის ტომების ეროვნ.-განმათ. ანტიიმპერიალ. ბრძოლის მსვლელობაში. წარმოადგენდა რიფის (ჩრდ. მაროკო) მთიანი ოლქის ტომების სამხ.-პოლიტ. გაერთიანებას. უმაღლესი საკანონმდებლო და აღმასრ. ხელისუფლება ეროვნ. კრებას ეკუთვნოდა პრეზიდენტის (ამირას) აბდ ალ-ქარიმის მეთაურობით. რესპ. მთავრობა შედგებოდა 5 წევრისაგან. ადმ. ერთეული ადგილებზე იყო ტომი, რ-საც *კაიდი* და სათემო საბჭო (ჯამაა) ედგა სათავეში. კაიდები ემორჩილებოდნენ რ. რ-ის შინაგან საქმეთა სამინისტროსა და რ. რ-ის საბჭოს, რ-იც ტომების საქმეებს განაგებდა. სპეციალურად შემოღებული გადასახადების შემოსავალი ხმარდებოდა არმიას. რ. რ-მ ესპ. და საფრ. არმიების ერთობლივ შემოტევას ვერ გაუძლო და 1926 წ. 27 მაისს არსებობა შეწყვიტა.

*ლიტ.*: Луцкая Н. С., Республика Риф, М., 1959 (ბიბლიოგრ.); Gabrielli L., Abd el-Krim et les événementns du Rif (1924—1926), Casablanca, [1953].

**რიფორმინგი** (ინგლ. reforming<reform— გადაკეთება, გაუმჯობესება), ნავთობის, ბენზინისა და ლიგროინის ფრაქციების საწარმოო გადამუშავება მაღალოქტანური ბენზინებისა და არომატული ნახშირწყალბადების მისაღებად. რ. კატალიზური პროცესია, რ-ის მეცნ. საფუძვლები შემუშავებულია ნ. *ზელინსკისა* და სხვ. მიერ. საწარმოო მასშტაბით ეს პროცესი პირველად ჩატარდა (1940) აშშ-ში. ნავთობის ბენზინის ფრაქციის რ-ის შედეგად ღებულობენ 80—85% ბენზინს (ოქტანური რიცხვი 90—95), 1,5—2% წყალბადს, დანარჩენი კი აირადი ნახშირწყალბადებია. რ-ს დიდი მნიშვნელობა აქვს არომატული ნახშირწყალბადების (ბენზოლის, ტოლუოლის, ქსილოლების) წარმოებისათვის. უწინ ამ ნახშირწყალბადების მიღების წყარო იყო კოქსქიმ. მრეწველობა.

*ლიტ.*: Сулимов А. Д., Каталитический риформинг бензинов, М., 1973.

**რიფსიმეს ეკლესია** ეჩმიაძინში, სომხური გუმბათოვანი არქიტექტურის ძეგლი (618; გამოთქმულია მოსაზრება, რომ იგი IX ს. ძეგლია), საქართველოსა და სომხეთში ცნობილი ე. წ. „მცხეთის ჯვრის ტიპის" ნიმუში. წარმოადგენს ტეტრაკონქს 4 სადგომით აფსიდებს შორის და წრის 3/4 მოხაზულობის ნიშებით გუმბათის წრის დიაგონალზე. მოგვიანო ხანის 16-წახნაგა გუმბათი ტრომპებზეა დაფუძნებული. ეკლესია გარედან სწორკუთხედშია მოქცეული. გარეთ და შიგნით თლილი ქვითაა ნაგები. ტაძრის ფასადები სადაა, ისინი ტრაპეციისებრი ნიშებითა და სარკმლებისა და ნიშების თავსართებითაა დანაწევრებული. ეკლესიის ქვეშ დაცულია წმ. რიფსიმეს სამარხი. *დ. თუმანიშვილი.*

**რიფტების ბაიკალური სისტემა**, *რიფტების* სისტემა, რ-იც ბაიკალისპირეთის ჩრდ.-დას. კიდეს მიუყვება. რ. ბ. ს-ის უდიდეს ნაწილს ბაიკალის ქვაბული წარმოადგენს. ჩრდ.-აღმ-ით და აღმ-ით ეს სისტემა ქედ სტანოვოიმდე გრძელდება, სამხრ.-დას-ით კი ტუნკის ქვაბულს გაივლის და ტბა ხუბსუგულამდე აღწევს. რ. ბ. ს. ვითარდებოდა ნეოგენურ და ანთროპოგენურ პერიოდებში და თან ახლდა ვულკ. მოქმედებაც. რ. ბ. ს-ის განვითარება ახლაც გრძელდება. ამას მოწმობს რეგიონის მაღალი სეისმურობა.

**რიფტების მსოფლიო სისტემა**, *რიფტების* ერთობლიობა, რ-იც დედამიწის ზედაპირზე ქმნის ერთიან სისტემას. რ. მ. ს. ძირითადად დაკავშირებულია *შუაოკეანურ ქედებთან*, რ-თა საერთო სიგრძე 60 ათ. *კმ*-ზე მეტია (იხ. მსოფლიოს ტექტონიკური რუკა, ქსე, ტ. 3, გვ. 464). შუაოკეანური ქედების რიფტები წარმოადგენს ქედების ღერძულ ნაწილში მდებარე გასწვრივ ღრმულებს, რ-ებიც შემოფარგლულია ციცაბო კალთებით. შუაოკეანური ქედების რიფტები კონტინენტებზეც გრძელდება. ვარაუდობენ, რომ შუაოკეანური რიფტების ასაკი მეზოზოური და კაინოზოურია. რ. მ. ს. მაღალსეისმურია, მას უკავშირდება ვულკ. მოქმედებაც. რ. მ. ს. დედამიწის ქერქის ერთ-ერთი მთავარი სტრუქტურული ელემენტია. 1950-იან წლებში რ. მ. ს-ის აღმოჩენამ ხელი შეუწყო ახალი, მობილისტური მიმართულების ტექტონ. ჰიპოთეზების ჩამოყალიბებას, მ. შ. „*ახალ გლობალურ ტექტონიკას*". ამ ჰიპოთეზებით ოკეანური რიფტების სისტემა შეესაბამება დედამიწის ქერქის იმ „ნაკერებს", რ-თა გასწვრივ მოხდა ერთიანი ხმელეთის (პანგეა) ცალკეულ კონტინენტებად დანაწევრება.

**რიფტი** (ინგლ. rift, სიტყვასიტყვით — ნაპრალი, რღვევა), დედამიწის ქერქის ხაზობრივი ტექტონიკური მაკროსტრუქტურა, რ-იც ვრცელდება ასეული ათასობით *კმ*-ზე და წარმოიქმნება ქერქის ჰორიზ. გაჭიმვის შედეგად. გაჭიმვას მეტწილად თან სდევს ქერქის გათხელება (სრულ გარღვევამდე). რ-ს წარმოქმნის საკმაოდ ციცაბო რღვევების (დახრის კუთხე 60—70°) ერთობლიობა, რ-თა გასწვრივ ხდება ქერქის ვერტ. და ჰორიზ. გადაადგილება. რ-ების ძირითადი სტრუქტურული ფორმაა გრაბენი.

**რიქსდაგი** (შვედ. riksdag), შვეციის ერთპალატიანი პარლამენტის სახელწოდება (იხ. *შვეცია*, სახელმწიფო წესწყობილება).



რიფსიმეს ეკლესია. ეჩმიაძინი.

**რიქშა** (იაპ. ძინრიკისია <ძინ — ადამიანი, რიკი — ძალა და სია — ეტლი), მსუბუქი ორბორბლიანი ეტლი, რის ხელნებშიც შებმულია ადამიანი. რ. პატენტირებულია იაპონიაში 1867 ამერ. გობლის მიერ. XX ს. დასაწყისიდან გავრცელდა სამხრ. და აღმ. აზიის ქვეყნებში. 1930-იან წლებში დაიწყო პედიკების — ველოსიპედის გამოყენება, რ-იც მიმაგრებული იყო რ-ის ეტლთან. რ-ის დამქირავებელთა (მათაც რ-ს უწოდებენ) შრომა მეტისმეტად მძიმეა, ეტლის მფლობელები მათ დაუნდობელ ექსპლუატაციას უწევენ, რის გამოც მ. შ მაღალია სიკვდილიანობა.

**რილძა,** რ ი ლ ძ ა, სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ფსხუს სოფსაბჭო), მდ. ბზიფის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 840 *მ*, სოხუმიდან 100 *კმ*. ა. ჟდანოვის სახ. აჩადარის კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეფუტკრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ფსხუში (10 *კმ*).

**რიყე,** ძვ. თბილისის ერთ-ერთი უბანი მდ. მტკვრის მარცხ. ნაპირზე, *ავლაბარსა* და *ჩუღურეთს* შორის (ახლანდ. 26 კომისრის სახ. რ-ნი). გვიანდ. შუა საუკუნეებში რ-დ იწოდა მდ. მტკვრის მარცხენა სანაპირო ზოლი (ადრინდ. ავლაბრის ჭალა), რ-ის ნაწილი მოგვიანებით სოფ. ჩუღურეთმა დაიკავა. XVII ს-ში რ. საასპარეზო ადგილი იყო. აქ გადიოდა რუსეთის მიმავალი ავჭალის დიდი გზა (შემდგომში რიყის, ხეთაგუროვის, საბჭოთა ქუჩები) მდ. მტკვრის ადიდებისას რ. ხშირად იტბორებოდა. XIX ს-ში აქ იყო ბაზარი, ქარვასლა, სახელოსნოები (მკალავები, ხარაზები, ჭონები, მღებავები). XX ს 70-იან წლებში ქალაქის კეთილმოწყობის მიზნით რ-ის ძვ. ნაგებობები აიღეს.

*ლიტ.*: ბ ე რ ი ძ ე თ., ძველი თბილისის გარეუბნების ისტორია, თბ., 1977; მ ი ს ი ვ ე,... და აღმოცენდა თბილისი, თბ. 1977.

**რიყე,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ენგურის მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭო. ზ. დ 100 *მ*, ზუგდიდიდან 8 *კმ*. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, 2 ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**რიყეთი,** სოფელი აჭარის ასსრ ხულოს რ-ნში, არსიანის ქედის დას. კალთაზე, მდ. აჭარისწყლის ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., ბოძაური, დანისპარაული, შუასოფელი). ზ. დ. 1400 *მ*, ხულოდან 18 *კმ*. ი. სტალინის სახ. კოლ-ბა (მემცენარეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), ამბულ., კავშირგაბმ. განყ-ბა.

**რიშელიე** (Richelieu) არმან ჟან დ ი უ პ ლ ე ს ი (du Plessis) (5. IX. 1585, პარიზი, — 4. XII. 1642, იქვე), საფრანგეთის სახელმწიფო მოღვაწე, კარდინალი (1622), „საფრანგეთის ნავიგაციისა და კომერციის დიდოსტატი და გენერალური სიურინტენდანტი" (1626). ჰერცოგი და პერი (1631). 1624 აგვ-დან სამეფო საბჭოს მეთაური და საფრ. მმართველი. რ-ს პოლიტიკა მიმართული იყო სამეფო აბსოლუტიზმის განმტკიცებისაკენ. დაუწყო ომი დამოუკიდებელ ჰუგენოტურ რესპუბლიკას, ზღვიდან და ხმელეთიდან გარემოიცვა და აიღო მისი მთავარი სიმაგრე ქ. ლა-როშელი (1627) და ციხე-სიმაგრეები სამხრ. საფრანგეთში (1629). 1629 წ. 28 ივნ. ალეს ზავით და ე. წ. „შეწყალების ედიქტით" *ჰუგენოტებს* ჩამოერთვათ *ნანტის ედიქტით* (1598) ბოძებული პოლიტ. პრივილეგიები, ჰუგენოტების რესპუბლიკა მოსპო; რ-მ შეზღუდა პროვ. შტატებისა და პარლამენტების უფლებები. დათრგუნა წარჩინებულთა შეთქმულებები.

ატარებდა *მერკანტილიზმის* პოლიტიკას მფარველობდა ვაჭრობისა და მანუფაქტურების განვითარებას, ხელი შეუწყო კოლონიზაციას კანადაში, ფრანგების დამკვიდრებას ანტილის კ-ებზე, სან-დომინგოში, სენეგალში, კ. მადაგასკარზე. მოახდინა არმიის რეორგანიზაცია და საფუძველი ჩაუყარა სამხ. ფლოტს. საგარეო პოლიტიკაში რ-ს მთავარ მიზანს მძლავრი ანტიჰაბსბურგული კოალიციის შექმნა შეადგენდა. რ. პირველი ფრანგი სახელმწ. მოღვაწე იყო, რ-მაც ჯეროვნად შეაფასა რუსეთის სახელმწ. პოლიტ. ხვ. წ. და ეკონ. პოტენციალი. მის დროს იწყება ფრანგების დასახლება რუსეთში და ორი ქვეყნის ეკონ. და კულტ. დაახლოება. *ოცდაათწლიანი ომში* (1618—48) გამარჯვებებმა საფრანგეთს დაუმკვიდრა პირველობა ევროპაში. რ-ს გარდაცვალებისას საფრანგეთს უკვე ეკავა ის მიწები, რ-ებიც მან *ვესტფალიის ზავით* (1648) დაიმკვიდრა. აბსოლუტიზმის განმტკიცებასა და ომთან დაკავშირებულ ხარჯებს საგადასახადო ტვირთის დამძიმება სდევდა. ამას შედეგად მოჰყვა სახ. აჯანყებანი (1624, 1636—37, 1639). მფარველობდა მეცნ. და კულტ. განვითარებასა და წიგნის ბეჭდვას. 1635 რ-მ საფუძველი ჩაუყარა საფრ. აკადემიას, რ-ის ხარჯით ააგეს სორბონის უნ-ტის შენობა (1635—42). მის კალამს ეკუთვნის „პოლიტიკური ანდერძი" (Testament politique), რ-შიც ჩამოყალიბებულია ფრანგ. აბსოლუტიზმის პრინციპები, აგრეთვე დიპლ. და სხვ. სახის მიმოწერა (გამოცემული 8 ტომად (მ. დ' ავენელის მიერ 1853—77).

*გ. ჟორდანია.*

**რიშტა** (Dracunculus medinensis) (ტაჯ. — სიტყვასიტყვით — ძაფი), პარაზიტული მრგვალი ჭია Dracunculidae-ს ოჯახისა. იწვევს ადამიანის დაავადებას — რ ი შ ტ ა ს. დედალი რ-ს სხეულის სიგრძე 120 *სმ*, მამლისა 4 *სმ* აღწევს. ადამიანი ავადდება წყალთან ერთად დაინვაზირებული ციკლოპის გადაყლაპვის შედეგად. რ. პარაზიტობს კანქვეშა ქსოვილში (უფრო ხშირად ფეხზე). რ. გავრცელებულია ტროპიკებსა და სუბტროპიკებში, სსრკ-ში შუა აზიაში. ამჟამად სრულიად ლიკვიდირებულია.

*ტ. ელიაშვილი.*

**რიჩარდი** (Richard) ინგლისის მეფეთა სახელი: **რ. I** ლ ო მ გ უ ლ ი (ფრანგ. Coeur de Lion, ინგლ. Lion Hearted (8. IX. 1157, ოქსფორდი, — 6. IV. 1199, შალიუ, საფრანგეთი), მეფე 1189-იდან *პლანტაგენეტთა* დინასტიიდან. გამუდმებით აწარმოებდა, ინგლისისათვის უსარგებლო ომებს, რ-ზეც უამრავი თანხები იხარჯებოდა. მონაწილეობდა III ჯვაროსნულ ლაშქრობაში (1189—92), დაიპყრო კ. კვიპროსი და ციხე-სიმაგრე აკრა (პალესტინა). უკან დაბრუნებისას ტყვედ ჩაუვარდა ავსტრიის ჰერცოგ ლეოპოლდ V-ს, რ-მაც იგი იმპ. ჰაინრიხ VI-ს გადასცა. მხოლოდ 1194 გაათავისუფლეს ტყვეობიდან დიდი გამოსასყიდის ფასად. 1194-იდან ეომებოდა საფრ. მეფეს *ფილიპ II* ოგიუსტს საფრანგეთში პლანტაგენეტთა მიწების შესანარჩუნებლად. ამ ომში დაიღუპა.

**რ. II** (6. I. 1367, ბორდო — 14. II. 1400 ციხე-სიმაგრე, პონტეკრაფტი), მეფე 1377—99, პლანტაგენეტთა უკანასკნელი წარმომადგენელი, *ედუარდ III-ის* შვილიშვილი. მისი მცირეწლოვანების დროს ქვეყანას მართავდა საბჭო, რ-საც მისი ბიძა ლანკასტერის ჰერცოგი ჯონ გონტი ედგა სათავეში. უშუალოდ მონაწილეობდა *უოტ ტაილერის აჯანყების* (1381) ჩახშობაში. 1397-იდან ერთპიროვნულად მართავდა, რამაც მსხვილი ფეოდ. აჯანყება გამოიწვია. 1399 წ. 30 სექტ. ტახტიდან ჩამოაგდეს, უ. შექსპირმა უძღვნა მას ისტ. დრამა „რიჩარდ II".

**რ. III** (2. X. 1452, ციხე-დარბაზი ფოთერინგეი — 22. VIII. 1485, ბოსუორთი), მეფე 1483-იდან, იორკების დინასტიის უკანასკნელი წარმომადგენელი. *ედუარდ IV-ის* უმცროსი ძმა, გლოსტერის ჰერცოგი (1461-იდან). გამეფდა *ვარდების ომების* დროს. 1483 მცირეწლოვან ედუარდ V-ის (ედუარდ IV-ის ძე) პროტექტორი, რ-იც ჩამოაგდო ტახტიდან და ტაუერში ჩასვა. მოკლეს ბოსუორთის ბრძოლაში (1485). XVI ს. ლიტ-რაში რ. III-ს მიაწერენ ტახტიდან ჩამოგდებული ჰენრი VI-ის, ედუარდ V-ისა და მისი ძმის მკვლელობას. ჰენრი VI-ის ცოლის დედოფალ ანას მოწამვლას და თავისი ძმის ჰერცოგ კლარენსის მკვლელობას. რ. III-ს ტ. მორმა უძღვნა „რიჩარდ III-ის ისტორია", ხოლო უ. შექსპირმა ისტ. დრამა „რიჩარდ III".

**რიჩარდსონი** (Richardson) დოროთი მილერ (17. V. 1873, ებინგდონი, ბერქშირი, — 17. VI. 1957, ბეკენჰემი), ინგლისელი მწერალი ქალი. ფსიქოლ. რომანის მნიშვნელოვანი წარმომადგენელი. ერთ-ერთმა პირველმა გამოიყენა ცნობიერების ნაკადის მეთოდი. წერდა ესეებს, ნოველებს, ლექსებს, თარგმნიდა. მისი ყველაზე ცნობილი ნაწარმოებია თორმეტნაწილიანი რომანი „პილიგრიმობა" (1915—38), რ-იც ამ მეთოდით დაწერილი ერთ-ერთი პირველი მეტად საყურადღებო ნაშრომია.

**რიჩარდსონი** (Richardson) ოუენ უილენს (26. IV. 1879, დიუზბერი, იორკშირი, — 15. II. 1959, ელტონი, ჰემფშირი), ინგლისელი ფიზიკოსი. ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1913-იდან). დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი (1900). 1900—06 კევენდიშის ლაბორ. თანამშრომელი, 1906—13 პრინსტონის უნ-ტის პროფესორი, 1914—24 ლონდონის უნ-ტის პროფესორი, 1924—44 ფიზიკაში მეცნ. კვლევის ხელმძღვანელი, 1944-იდან კი საპატიო პროფესორი. ძირითადი შრომები აქვს თერმოელექტრონულ ემისიაში. 1901 დაადგინა ე. წ. *რიჩარდსონის ფორმულა*. ნობელის პრემია (1928).

**რიჩარდსონი** (Richardson) სემიუელ (1689, დერბიშირი, — 4. VII. 1761, პარსონზ-გრინი), ინგლისელი მწერალი. იყო ლონდონელი მესტამბის შეგირდი, შემდეგ კი თავად დააარსა სტამბა-გამომცემლობა. წერა გვიან დაიწყო. რ-ის მნიშვნელოვანი რომანებია: „პემილა ანუ დაჯილდოებული სათნოება" (ტ. 1—2, 1740), „კლარისა ანუ ახალგაზრდა ქალბატონის ამბავი" (ტ. 1—7, 1747—48). ამ ნაწარმოებების ეპისტოლარული ფორმა მაღალ დრამატიზმს იტევს; ავტორს მასში შეაქვს წერილი-აღწერა, წერილი-დოკუმენტი, წერილი-დიალოგი და სხვ. ასევე მნიშვნელოვანია მასში სუბიექტურ-ემოციური საწყისი. რ-ის შემოქმედებაში განმანათლებლური ჰუმანიზმი მეშჩანურ დიდაქტიკას უპირისპირდება, ამავე დროს მისი მსოფლაღქმა შეფერილია პურიტანიზმით. რ-ის რომანები ურიცხვ რომანტ. პერიპეტიას შეიცავს. იგი მიჩნეულია ევრ. სანტიმენტალიზმის მამამთავრად, ასევე ახ. რომანის, ფსიქოლ. ანალიზის ოსტატად, რ-მაც ბიძგი მისცა ევრ. ფსიქოლ. რომანის განვითარებას.

**რიჩარდსონი** (Richardson) ჰენრი ჰენდელ (ნამდვ. სახელი და გვარია ეთელ ფლორენს ლინდზი რ ი ჩ ა რ დ ს ო ნ ი) (3. I. 1870, მელბურნი, — 20. III. 1946, ფერლაიტი, სასექსი), ავსტრალიელი მწერალი ქალი. 1888-იდან ევროპაში ცხოვრობდა, 1895-იდან—დიდ ბრიტანეთში. რომანებში „მორის გესტი" (1908) და „ახალგაზრდა კოზიმა" (1934) ადამიანის შინაგანი სამყაროს რეალისტური ასახვა შერწყმულია ნიცშეანური „ძლიერი" პიროვნების იდეალიზაციასთან. სკოლის შთაბეჭდილებები აღწერა რომანში „დაბრძენება" (1910). მნიშვნელოვანია რ-ის ტრილოგია „რიჩარდ მაჰონის ბედი" (1917—29). ავტორია მემუარებისა „მე ახალგაზრდობაში" (1948).

**რიჩარდსონი** (Richardson) ჰენრი ჰობსონ (29. IX. 1838, სენტ-ჯეიმზი, ლუიზიანა, — 27. IV. 1886, ბრუკლინი, ბოსტონის მახლობლად, მასაჩუსეტსი), ამერიკელი არქიტექტორი. 1859 დაამთავრა ჰარვარდის უნ-ტი კემბრიჯში (აშშ), 1865 — ნატიფი ხელოვნ. სკოლა პარიზში. 1870—80-იან წლებში ამერ. ერთ-ერთი ყველაზე გავლენიანი არქიტექტორი. იყენებდა რომანული


რიქშა.


კარდინალი რიშელიე. პორტრეტი. ფ. დე შამპენის ნამუშევარი. ფრაგმენტი. 1622. ლუვრი. პარიზი.


რიშტა. დედალი.

სტილის მასიურ ფორმებს (ტრინიტი-ჩერჩის ეკლესია ბოსტონში, 1873—77 და სხვ.). რ-ის ხის სახლებმა (ბრაიენტ-ჰაუზი კოჰასეტში, მასაჩუსეტსი, 1880) საფუძველი ჩაუყარა კომპაქტური და მოხერხებული საცხოვრებელი სახლების მშენებლობას.

**რიჩარდსონის ეფექტი,** იგივეა, რაც *თერმოელექტრონული ემისია.*

**რიჩარდსონის ფორმულა,** ფორმულა, რ-იც გამოსახავს *თერმოელექტრონული ემისიის* გაჯერების დენის $j$ სიმკვრივის დამოკიდებულებას ელექტრონების ამომფრქვევი ლითონის ზედაპირის ტემპერატურაზე. პირველად მიიღო ო. რიჩარდსონმა ლითონთა კლასიკური ელექტრონული თეორიის საფუძველზე, შემდეგ მან დააზუსტა თერმოელექტრონული ემისიის თერმოდინამ. განხილვის საფუძველზე. რ. ფ-ს აქვს შემდეგი სახე: $j=CT^{1/2}\exp(-b/kT)$ (1), სადაც $T$ არის ლითონის ტემპ-რა, $k$ — ბოლცმანის მუდმივა, $b$ — ლითონიდან ელექტრონის გამოსვლის მუშაობა, ხოლო $C$ — კონსტანტა, რ-იც ტოლია $C=ne(k/2\pi m)^{1/2}$ ($e$ და $m$ არის ელექტრონის მუხტი და მასა, $n$—ელექტრონთა კონცენტრაცია ლითონში). რ. ფ. საბოლოოდ დააზუსტა ამერ. მეცნიერმა ს. დეშმანმა კვანტური თეორიის საფუძველზე. მან რ. ფ. მიიღო სხვა ფორმით:

$$j=AT^2\exp(-b/kT), \qquad (2)$$

სადაც $A=2\pi mek^2/h^3$ ($h$ პლანკის მუდმივაა) და, მაშასადამე, უნივერსალური კონსტანტაა. მისი რიცხვითი მნიშვნელობა $A$=60,2 *ა*/(*სმ*²·K²). ამ ფორმულას, ჩვეულებრივ, რიჩარდსონ—დეშმანის ფორმულას უწოდებენ.

**რიჩმონდი** (Richmond), ქალაქი აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში, ვირჯინიის შტატის ადმ. ცენტრი. 219 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 631 ათ. (1980). ნავსადგური მდ. ჯეიმზის ქვემოთში. სას.-სამ. რ-ნის სავაჭროგანმანაწილებელი ცენტრი. აშშ-ის თამბაქოს მრეწვ. ერთ-ერთი მთავარი ცენტრი. ქიმ. მრეწვ. ქაღალდის, სას.-სამ. მანქანების წარმოება, ლითონდამუშავება. ავტოსაამწყობო ქ-ნა. უნ-ტი.

**რიცეულა,** მდინარე ლეჩხუმის ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. რიონის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 24 *კმ*, აუზის ფართ. 166 *კმ*². საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 5,9 *მ*³/*წმ*. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზაფხულსა და ზამთარში, წყალმოვარდნები—შემოდგომაზე. *ი. აფხაზავა.*

**რიცხვთა გეომეტრია,** *რიცხვთა თეორიის* ნაწილი, რ-შიც შეისწავლება თვისებები წესიერი წერტილოვანი გისოსებისა, ე. ი. იმ წერტილთა ერთობლიობისა, რ-თა დეკარტული კოორდინატები მთელი რიცხვებია. რ. გ-ის ამოცანებზე დაიყვანება კლასიკური რიცხვთა თეორიის ბევრი ამოცანა (მაგ., კვადრატული ფორმების დაყვანის ამოცანა, ირაციონალურ რიცხვთა სისტემის რაციონალური რიცხვებით მიახლოების ამოცანა და სხვ.).

**რიცხვთა თეორია,** *მათემატიკის* დარგი, რ-იც სწავლობს რიცხვთა თვისებებს. რ. თ-ს ზოგჯერ *არითმეტიკასაც* უწოდებენ, მაგრამ, ჩვეულებრივ, არით. ქვეშ გულისხმობენ სწავლებას მთელ და წილად რიცხვებზე იმ დროს, როდესაც რ. თ-ში შეისწავლება მთელ რიცხვთა კანონზომიერებანი. რ. თ-ში ბუნებრივადაა ჩართული *ალგებრულ რიცხვთა* თეორიაც. კანონზომიერებით მდიდარია რ. თ-ის ის ნაწილი, რ-იც სწავლობს განუსაზღვრელი განტოლებების, ე. წ. *დიოფანტური განტოლებების* მთელი რიცხვების სიმრავლეში ამოხსნადობის საკითხს.

საბერძნეთში, პითაგორას სკოლაში, ძვ. წ. VI ს-ში სწავლობდნენ მთელ რიცხვთა გაყოფადობის საკითხს, გამოყოფდნენ მთელ რიცხვთა ქვეკლასებს (მაგ., *მარტივ რიცხვებს*, *შედგენილ რიცხვებს*, კვადრ. რიცხვებს), სწავლობდნენ აგრეთვე *სრულყოფილი რიცხვების* სტრუქტურას და ამოხსნას $x^2\pm y^2=z^2$ განტოლებებისა მთელ რიცხვებში. მარტივ რიცხვთა განაწილების შესწავლის შედეგად შეიქმნა ამ რიცხვთა ცხრილის შედგენის ხერხი — *ერატოსთენეს საცერი. ევკლიდემ* თავის „საწყისებში" *ევკლიდეს ალგორითმის* საფუძველზე მოგვცა გაყოფადობის თეორია. ამავე წიგნში მოცემულია დამტკიცება იმისა, რომ მარტივ რიცხვთა სიმრავლე უსასრულოა. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა რ. თ-ის განვითარებისათვის *დიოფანტეს* შრომებს. თავის თხზულებაში „არითმეტიკა" მან ჩამოაყალიბა ერთზე მეტი უცნობიანი პირველი და მეორე ხარისხის ალგებრული განტოლებების მთელ და რაციონალურ რიცხვებში ამოხსნის მეთოდები. რ. თ-ის ზოგიერთი ამოცანა შეისწავლებოდა ჩინეთსა (II ს.) და ინდოეთში (VII ს). რ. თ-ის სწრაფი განვითარება დაიწყო XVII ს-ში ევროპაში — პ. *ფერმამ* შეისწავლა სხვადასხვა ტიპის განტოლებების მთელ რიცხვებში ამოხსნადობის საკითხი. კერძოდ, მან ჩამოაყალიბა ჰიპოთეზა

$$x^n+y^n=z^n,\ n>3$$

მთელ დადებით რიცხვებში არაამოხსნადობის შესახებ (იხ. *ფერმას დიდი თეორემა*). ლ. *ეილერმა* გამოიყენა მათ. ანალიზი რ. თ-ის საკითხების შესწავლისას და საფუძველი ჩაუყარა ე. წ. რიცხვთა ანალიზურ თეორიას. რ. თ-ის განვითარებაზე დიდი გავლენა მოახდინა *ჟ. ლაგრანჟისა* და *ა. ლეჟანდრის* შრომებმა. ჟ. ლაგრანჟმა დაამტკიცა თეორემა რიცხვთა ოთხი კვადრატის ჯამის წარმოდგენის შესახებ, მნიშვნელოვანი გამოკვლევები ჩაატარა *ჯაჭვწილადების* თეორიაში და სხვ. ა. ლეჟანდრმა განავითარა უმაღლესი ხარისხების განუსაზღვრელი განტოლებების თეორია, მიიღო მოცემულ საზღვრებში მარტივ რიცხვთა ემპირიული ფორმულა და ა. შ. კ. *გაუსმა* ააგო *შედარების* თეორია და შექმნა ამ თეორიის ძირითადი მეთოდები. თუ გაუსამდე რ. თ. წარმოადგენდა ცალკეული შედეგებისა და იდეების კრებულს, გაუსის შრომების შედეგად იგი ვანვითარდა სხვადასხვა მიმართულებით.

რ. თ-ის შემდგომი განვითარება დაკავშირებულია პ. *დირიხლეს*, ლ. *კრონეკერის*, ჟ. *ლიუვილის*, ბ. *რიმანის*, შ. *ერმიტის*, რ. *დედეკინდის*, ჰ. *ვაილის*, დ. *ჰილბერტის* და სხვ. სახელებთან.

რ. თ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი შედეგები ჰქონდათ რუს და საბჭ. მეცნიერებს (პ. *ჩებიშევს*, *ა. მარკოვს*, ი. *ვინოგრადოვს*, ი. *ლინიკს*, კ. *მარჯანიშვილს* და სხვ.).

საქართველოში რ. თ-ის განვითარების შესახებ იხ. ტ. *საქართველოს სსრ*, თავი მათემატიკის მეცნიერებანი, გვ. 191.

*ლიტ.*: კოღონია პ., რიცხვთა თეორია, თბ. 1961; Боревич З. И., Шафаревич И. Р., Теория чисел, 2 изд., М., 1972; Виноградов И. М., Основы теории чисел, 8 изд., М., 1972.

**რიცხვი** მათემატიკაში, *მათემატიკის* ერთ-ერთი ძირითადი ცნება. ჩაისახა უძველეს დროში, შემდეგ თანდათანობით გაფართოვდა და განზოგადდა. ცალკეული საგნების დათვლისას წარმოიქმნა ცნება ჯერ *ნატურალური რიცხვის*, ხოლო შემდეგ ნატურალური მწკრივის უსასრულობის შესახებ. ნატურალური რ-ის ცნება იმდენად მარტივ და ჩვეულებრივ ცნებად მიაჩნდათ, რომ დიდხანს არ დასმულა ამ რ-ის დასაბუთების საკითხი. მხოლოდ XIX ს. შუა წლებში, ერთი მხრით, *დედუქციური მეთოდის* გავლენით, ხოლო, მეორე მხრით, მათ. ანალიზის საფუძვლების კრიტიკული გადასინჯვის შედეგად წარმოიშვა ამ რ-ების დასაბუთების აუცილებლობა, რაც სხვადასხვა გზით განახორციელეს გ. *კანტორმა* და ჯ. *პეანომ*. შემდგომ, ნატურალური რ-ის ცნების განვითარებასთან ერთად შემოიღეს მოქმედებანი (ჯერ შეკრება და გამოკლება, შემდეგ გამრავლება და გაყოფა) ამ რიცხვებზე. მოქმედებათა წესებისა და თვისებების შესწავლამ წარმოშვა *არითმეტიკა*, ნატურალურ რ-თა მწკრივის ღრმა კანონზომიერების კვლევამ კი — *რიცხვთა თეორია*.

სიგრძეების, ფართობებისა და სხვ. გამოთვლის ამოცანებმა და სახელდებულ სიდიდეთა ნაწილების გამოყოფის საკითხებმა განაპირობა წილადი რიცხვების შემოღება. რ-ის ცნების შემდგომი გაფართოება (უარყოფითი რ-ების შემოღება) განაპირობა არა უშუალოდ თვლისა და გაზომვის მოთხოვნებმა, არამედ მათ. განვითარებამ. კერძოდ, უარყოფითი რ-ების შემოტანა აუცილებელი გახდა *ალგებრის*, როგორც მეცნ., ჩამოყალიბებისა და განვითარებისათვის და საჭირო აღმოჩნდა ჯერ კიდევ ერთუცნობიანი წრფივი ამოცანების ამოხსნისას (შესაძლო უარყოფითი პასუხი განიმარტებოდა მიმართულების მქონე უმარტივესი სიდიდეების მაგალითებზე). ხოლო იმ შემთხვევაში, როცა ამოცანის ამოსახსნელად საჭირო იყო შეკრებისა და გამოკლების მრავალგზისი შესრულება, ამოხსნა უარყოფითი რ-ების გარეშე მოითხოვდა მრავალი შემთხვევის განხილვას. ეს იმდენად შრომატევადი პროცესი იყო, რომ იკარგებოდა ამოცანის ალგებრული ამოხსნის უპირატესობა არითმეტიკულთან შედარებით. უარყოფითი რ-ების ცნება ჩამოყალიბდა ინდოეთში VI—XI სს-ში. ევროპაში ეს რიცხვები საბოლოოდ დამკვიდრდა რ. *დეკარტის* დროიდან (XVII ს.).

მთელი დადებითი (ნულზე მეტი) და უარყოფითი (ნულზე ნაკლები) მთელი რ-ები, დადებითი და უარყოფითი წილადები, აგრეთვე ნული შეადგენენ *რაციონალურ რიცხვებს*. მიუხედავად იმისა, რომ მოქმედებანი წილადებზე ჯერ კიდევ ძვ. აღმოსავლეთის ხალხებისათვის იყო ცნობილი, წარმოდგენა რაციონალურ რ-თა სიმრავლეზე, როგორც განყენებულ რ-ებზე, ჩამოყალიბდა მხოლოდ XVI ს-ში. არით. მოქმედებათა ოთხივე მოქმედების მიმართ ეს სიმრავლე ჩაკეტილი აღმოჩნდა, რაც იმას ნიშნავს, რომ ორი ნებისმიერი რაციონალური რ-ის ჯამი, სხვაობა, ნამრავლი და განაყოფი (გარდა ნულზე გაყოფის განაყოფისა) კვლავ რაციონალური რ-ებია.

უწყვეტად ცვლად სიდიდეთა შესასწავლად საჭირო გახდა *ნამდვილ რიცხვთა* სიმრავლის შემოღება, რაც მიღწეულ იქნა *ირაციონალური რიცხვების* შემოღებით, რ-ებიც რაციონალური რ-ებით მხოლოდ მიახლოებით გამოისახება. თუმცა ირაციონალური ფარდობის (მაგ., კვადრატის დიაგონალისა მის გვერდთან) არსებობა ცნობილი იყო ჯერ კიდევ ძვ. ბერძნებისათვის, მაგრამ იდეა ამის შესახებ, რომ არათანაზომადი მონაკვეთების სიგრძეთა ფარდობა შეიძლება განხილულ იქნეს როგორც ირაციონალური რ., მათ გააზრებული არ ჰქონდათ. ირაციონალურ რ-თა თეორია საბოლოოდ ჩამოყალიბდა მხოლოდ XIX ს. II ნახევარში მათ. ანალიზის მოთხოვნებთან დაკავშირებით.

რ-თა ცნების განვითარების შემდეგი ეტაპია *კომპლექსური რიცხვების* შემოღე-



ჰ. ჰ. რიჩარდსონი. სასამართლოსა და სატუსაღოს შენობები. პიტსბურგი. 1884—88.



სტ. *რენუარი ო.* „შიშველი ქალი“. 1876. ა. პუშკინის სახელობის სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.

ა. ამ რ-ების შემოღება დაკავშირებულია კვადრატულ და კუბურ განტოლებათა ამოხსნასთან და, როგორც ჩანს, აგრეთვე იტალიელი მათემატიკოსების ჯ. *კარდანოსა* და რ. ბომბელის (Bombelli, 1530—1572) სახელებთან. კომპლ. რ-ები და მათზე მოქმედებები ძნელად მკვიდრდებოდა და მათზე მოქმედებების ჩატარება საეჭვოდ ითვლებოდა, რაც კიდევაც აისახა დღემდე შემორჩენილ ტერმინში „წარმოსახვითი რიცხვი". (მაგ., გ. *ლაიბნიცი* წერდა: „წარმოსახვითი რიცხვები არის ღვთაებრივი სულის საუცხოო და სასწაულებრივი თავშესაფარი, თითქმის შუამავალი ყოფნასა და არყოფნას შორის". ეს ეჭვები საბოლოოდ გაქარწყლდა მას შემდეგ, რაც დადგინდა ათი, როგორც სიბრტყის წერტილების, გეომ. ინტერპრეტაცია.

რ-ის ცნების ძირითადი მიმართულებით განვითარებასთან ერთად (ნატურალური რ. → რაციონალური რ. → ნამდვილი რ. → კომპლექსური რ.) მათ. ზოგიერთი დარგის სპეციფ. მოთხოვნებმა განაპირობა რ-ის ცნების განზოგადება სხვა მიმართულებითაც. მაგ., *სიმრავლეთა თეორიასთან* დაკავშირებულ მათემატიკის დარგებში მნიშვნელოვან როლს ასრულებს კ ა რ დ ი ნ ა ლ უ რ ი რ. (ზოგჯერ მას ტ რ ა ნ ს ფ ი ნ ი ტ უ რ რ-საც უწოდებენ). კარდინალური რ. არის $A$ სიმრავლის ისეთი მახასიათებელი, რ-იც აქვს $A$ სიმრავლის სიმძლავრის მქონე ნებისმიერ $B$ სიმრავლეს. ამასთან, ორ $A$ და $B$ სიმრავლეს ეწოდება ტოლსიმძლავრიანი, თუ არსებობს ურთიერთცალსახა ასახვა $f:A\to B$ $A$ სიმრავლისა $B$ სიმრავლეზე. კარდინალური რ-თვის განსაზღვრულია შეკრების, გამრავლების, ახარისხების, ლოგარითმების აღებისა და ფესვის ამოღების ოპერაციები.

გარდა ზემოთ განხილული რ-ებისა, ალგებრაში შეისწავლება იმ ობიექტთა სხვა სისტემა, რ-თა თვისებები მეტ-ნაკლებად ემსგავსება ამ რიცხვების თვისებებს. იხ. *ველი, რგოლი, ჯგუფი, ჰიპერკომპლექსური რიცხვი.*

*ლიტ.*: Ван-дер Варден Б. Л., Пробуждающаяся наука, пер. с голл., М., 1959; История математики, т. 1—3, М., 1970—72.

**რიცხვი** გ რ ა მ ა ტ ი კ ა შ ი, მორფოლოგიური კატეგორია, რ-იც გაარჩევს საგანთა ან მოქმედთა სიმრავლეს (ზოგ ენაში აგრეთვე ორობას, სამობას) და არასიმრავლეს. მრ. რ-ის ფორმა არ აქვს კრებით, განყენებულ და ნივთიერების აღმნიშვნელ სახელებს (მაგ., სტუდენტობა, იმპერიალიზმი, რძე...); ამგვარ შემთხვევებში ლაპარაკობენ „ოდენ მხოლობითის" შესახებ. ზოგ ენაში კი, პირიქით, „ოდენ მრავლობითიანი" სახელები გვაქვს (მაგ., რუს. очки, чернила). რ. წმინდა მორფოლ. კატეგორიაა ზმნებში, ზედსართავებში, სადაც სათანადო (მრავლობითის) აფიქსი მხოლოდ სინტაქსურ ურთიერთობას გადმოსცემს (კაცი მიდის — კაცები მიდიან, მთა მაღალი — მთანი მაღალნი), არსებით სახელებში კი საგნობრივ მიმართებასაც ველის (კაცი — კაცები), ზოგჯერ კი მხოლოდ საგნობრივი მიმართების შესაცვლელად გამოიყენება (სიტყვა — სიტყვანი, „ლექსიკონში შესატანი სიტყვების სია"). რ. გამოიხატება, ე. ი. მრავლობითი გაირჩევა მხოლობითისაგან, აფიქსის დართვით (კაცი — კ აც-ებ-ი), ფუძის ფლექსიით (გერმ. Bruder „ძმა"—Brüder „ძმები"), ზოგჯერ ფუძის გაორმაგებით (დიდი სახლი — დიდ-დიდი სახლები) და ძირის შეცვლით (ადამიანი — ხალხი). მრავლობითის ფორმა ბევრ ენაში თავაზიანობის გამოსახატავად გამოიყენება. *ბ. ფოჩხუა.*

**რიცხვი M,** აირის დინების სიჩქარის ($v$) შეფარდება ბგერის სიჩქარესთან ($a$) ნაკადის მოცემულ წერტილში: $M=v/a$. ჩვეულებრივ $M$-ს *მახის რიცხვს* უწოდებენ, საბჭ. ლიტ-რაში ზოგჯერ მაიევსკის რიცხვსაც უწოდებენ.

**რიცხვითი ინტეგრირება,** იხ. *მიახლოებითი ინტეგრირება.*

**რიცხვითი მეთოდები** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, რიცხვებზე სასრული რაოდენობის ელემენტარულ ოპერაციებამდე დაყვანილი მათემატიკური ამოცანების მიახლოებითი ამოხსნის მეთოდები. ელემენტარული ოპერაციების ქვეშ ესმით მოქმედებები (რ-ებიც ჩვეულებრივ სრულდება მიახლოებით) და აგრეთვე დამხმარე ოპერაციები (საშუალედო შედეგების ჩაწერა, ამორჩევები ცხრილებიდან და ა. შ.), ამასთან, რიცხვები მოცემულია თვლის რომელიმე პოზიციურ სისტემაში (ათობითი, ორობითი და ა. შ.) ციფრების შეზღუდული ერთობლიობით. ამიტომ რ. მ-ში რიცხვითი წრფე იცვლება რიცხვთა დისკრეტული სისტემით (ბადით), უწყვეტი არგუმენტის ფუნქცია — ბადეში მისი მნიშვნელობებით, უწყვეტ ფუნქციებზე მოქმედი ანალიზური ოპერაციები კი—ბადეში ფუნქციის მნიშვნელობებზე ალგებრული ოპერაციებით. რ. მ-ით მათ. ამოცანების ამოხსნა დაჰყავთ გამოთვლებამდე, რ-ებიც შეიძლება შესრულდეს როგორც ხელით, ასევე გამომთვლელი მანქანების საშუალებით. ახ. რ. მ-ის შექმნამ და ამ მეთოდების გამომთვლელ მანქანებში გამოყენებამ მიგვიყვანა ახ დარგის—*გამომთვლელითი მათემატიკის*—შექმნამდე.

მათ. ანალიზის შექმნის შემდეგ ჩამოყალიბდა და განვითარდა ცალკეული რ. მ.: *განტოლების რიცხვითი ამოხსნა* [ამ სახის მეთოდებს შორის ფართოდ ცნობილია ნ ი უ ტ ო ნ ი ს მ ე თ ო დ ი (იხ. ნახ.), *მიმდევრობითი მიახლოების მეთოდი*], *ინტერპოლაცია*, *მიახლოებითი ინტეგრირება* და სხვ.

*ლიტ.*: Микеладзе Ш. Е., Численные методы математического анализа, М., 1953.




რიცხვითი მეთოდები. ნიუტონის მეთოდს, რომელსაც მ ხ ე ბ თ ა მ ე თ ო დ ს აც უწოდებენ, მდგომარეობს იმაში, რომ საწყისი („პირველი") $x=a_1$ მიახლოებით პოულობენ მეორე, უფრო ზუსტ, მიახლოებას, ამისათვის $A[a_1, f(a_1)]$ წერტილზე გაატარებენ $y=f(x)$ ფუნქციის გრაფიკის მხებს Ox ღერძთან გადაკვეთის წერტილამდე. $x=a_1-\frac{f(a_1)}{f'(a_1)}$ გადაკვეთის წერტილი ფესვის ახალი $a_2$ მნიშვნელობაა. ამ პროცესის გამეორებით მიიღებენ ფესვის უფრო და უფრო ზუსტ მნიშვნელობებს: $a_2$, $a_3$,. (იმ პირობით, თუ $f'(x)$ და $f''(x)$ მოცემულ ინტერვალში განსხვავებული არიან ნულისაგან და არ იცვლიან ნიშანს, $a_1$ საწყის მნიშვნელობად იღებენ იმ მნიშვნელობას, რომლისთვისაც $f(a_1)f''(a_1)>0$].

**რიცხვითი სახელი,** სიტყვა (სახელი), რ-იც გამოხატავს რაოდენობას (სამი, ნახევარი, ბევრი, მესამე, შესამედი). გაარჩევენ რ ა ო დ ე ნ ო ბ ი თ ი რ. ს-ებს (მ. შ. განსაზღვრულს: ორი, სამი, თერთმეტი და განუსაზღვრელს: რამდენიმე, ბევრი), რ ი გ ო ბ ი თ ს (პირველი, მეცხრე...), წ ი ლ ო ბ ი თ ს (მესამედი, ნახევარი). რ. ს., ჩვეულებრივ, ზედსართავის ფუნქციით იხმარება, გამოდის მსაზღვრელად და ახასიათებს საზღვრულს რაოდენობის, რიგის და ა. შ. მიხედვით (ორი კაცი, მეცხრე ტალღა, მეოთხედი საუკუნე). ქართულში მარტივია რ. ს-ები ერთიდან ათამდე, ოცი, ასი, მილიონი, მილიარდი..., რთულია — ოცდაერთი, სამასი, ათასხუთასი და ა. შ. ზოგი რთული რ. ს. ფონეტიკურად მეტ-ნაკლებად გაცვეთილია: ჩვიდმეტი — (ათ-შვიდ-მეტი), სამოცი (სამ-ე-ოცი).

**რიჟევსკი** ფერდინანდ დონატონის ძე (1833, ვიბორგის გუბ., — გ. წ. უცნობია), ინჟინერ-გვირაბმშენებელი. დაამთავრა პეტერბ. მიმოსვლის გზათა ინჟინრების ინ-ტი (1860). 1886—92 მუშაობდა საქართველოში: სურამის გვირაბის (1886—90), ჭიათურის ვიწროლიანდაგიანი რკინიგზისა და თბილის—ყარსის რკინიგზაზე გვირაბების მშენებლობაზე (1890—92). შეადგინა თბილის—ვლადიკავკასიის რკინიგზის პროექტი. 1892 რ. გადაიყვანეს ვარშავა—ვენის რკინიგზის დირექტორად. ამ თანამდებობაზე იმუშავა 1905-მდე.

**რიწა,** დიდი რ ი წ ა, ტბა შდ. ბზიფის აუზში, ზ. დ. 884 *მ*, სარკის ფართ. 1,49 *კმ*², აუზის ფართ. 154 *კმ*², მოცულობა 94 მლნ/*მ*³, მაქს. სიღრმე 101 *მ*. ქვაბული წარმოიქმნა გაგრის ქედის სამხრ.-აღმ. კალთიდან ჩამოქცეული კლდეზვავით, მდ. ლაშიფსის დაგუბების შედეგად.

რ-ის დონეების რეჟიმი განისაზღვრება მისი შენაკადების რეჟიმით. ერთვის 6 მდინარე, ყველაზე დიდია ლაშიფსე. ტბიდან გაედინება იუფშარა. უდიდესი დონე მაისშია, უმცირესი—თებ-ში. სექტ-ში დონის მეორეული მინიმუმია, ოქტ-ში მეორეული მაქსიმუმი. დონეების წლიური რყევის საშ. ამპლიტუდა 166 *სმ*-ია, მაქს. 234 *სმ*, მინ. 108 *სმ*. წყლის ტემპ-რა თებ-ში — 3,8°C, აგვ. — 17,6°C.

რ-ის წყალი მეტად მტკნარია (66 *მგ/ლ*). გაზაფხულზე მომწვანო ფერისაა, ზამთარში — მოცისფრო-მოლურჯო. მდიდარია ფიტოპლანქტონით. თევზებიდან იცის მხოლოდ კალმახი. რ. ულამაზესი ტბაა ამიერკავკასიაში. *ი. აფხაზავა.*

**რიწის სახელმწიფო ნაკრძალი,** კომპლექსური ნაკრძალი აფხ. ასსრ გუდაუთის რ-ნში, გაგრიდან 60 *კმ*-ზე. განლაგებულია მთავარი კავკასიონის სამხრ. განშტოებაზე, რიწის ტბის გარშემო. ფართობი 16.289 *ჰა*. დაარსდა 1946 შავი ზღვის სანაპიროს მთიანი კომპლექსური ლანდშაფტის დაცვის მიზნით. ნაკრძალის ტერიტ. დანაწევრებულია ხეობებით. ტყეები მოქცეულია რიწის ტბის გარშემო მდინარეთა ხეობებში; ზ. დ 300—600 *მ* სიმაღლეზე ტყის მასივებში ჭარბობს მუხა, რცხილა, ცაცხვი, ბზა და სხვ.; 600—1800 *მ*-ზე გავრცელებულია კავკ. სოჭის, კავკასიური ფიჭვის და აღმოსავლური წიფლის კორომები, 1800—2200 *მ*-ზე — კავკასიური სოჭისა და აღმოსავლური ნაძვის ტყეები. ქვეტყეში გვხვდება შქერი, წყავი, ჭყორი, იელი, თხილი, კავკასიური მოცვი და სხვ. ამ ტყეებს ესაზღვრება სუბალპ. ტყე-მდელოს სარტყელი; მის ზემოთ მოქცეულია ალპ., სუბნივალური და ნივალური სარტყლები. ტყეში ბევრი მგალობელი და მტაცებელი ფრინველია. ძუძუმწოვრებიდან გვხვდება კავკასიური ირემი, შველი, არჩვი, გარეული ღორი, ტყის კვერნა, მაჩვი, კურდღელი; უამინდობისას ნაკრძალს თავს აფარებს დასავლეთ კავკასიური ჯიხვი. რიწის ტბაში ბინადრობს კალმახი, აკლიმატიზებულია სიგი. *კ. მამისაშვილი.*

**რიხტერი** ანდრია ალექსანდრეს ძე [3 (15). VIII. 1871, სოფ. კუროვსკოე, ახ-ლანდ. კალუგის რ-ნი, კალუგის ოლქი, — 2. IV. 1947, მოსკოვი], საბჭ. ბოტანიკოსი, მცენარეთა ფიზიოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. (1932) და საქართ. სსრ მეცნ. აკად. (1935) აკადემიკოსი. სსრკ მეცნ. აკად. კ. ტიმირიაზევის სახ. მცენარეთა ფიზიოლ. ინ-ტის დირექტორი (1934—38). გამოიკვლია სპირტის დუღილისა და ფოტოსინთეზის საკითხები (გააუმჯობესა კვლევის მეთოდიკა); შეისწავლა მცენარეთა გამძლეობა გარემოს არახელსაყრელი პირობებისადმი (გვალვა, დაბალი ტემპ-რა, ნიადაგის დამლაშება), ტექ. კულტურების ბიოქიმია და ფიზიოლ., იმუნიტეტი და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და სხვა ორდენებით.



ა. რიხტერი.

**რიხტერი** (Richter) ბერტონ (დ. 1931), ამერიკელი ფიზიკოსი. 1956 მიიღო ფილოს. დოქტორის ხარისხი მასაჩუსეტსის ტექ. ინ-ტში, შემდეგ ასწავლიდა სტენფორდის უნ-ტში, სადაც 1967-იდან იყო წრფივი ამაჩქარებლების სტენფორდის ცენტრის პროფესორი. აღმოაჩინა ახ. ტიპის მძიმე ელემენტარული ნაწილაკი, რისთვისაც მიენიჭა (ს. *ტინგთან* ერთად) ნობელის პრემია ფიზიკაში (1976).

**რიხტერი** (Richter) იოჰან პაულ ფრიდრიხ, იხ *ჟან პაული.*

**რიხტერი** სვიატოსლავ თეოფილეს ძე [დ. 7 (20). III 1915, ჟიტომირი], საბჭ. პიანისტი. სსრკ სახ. არტისტი (1961), სოციალ. შრომის გმირი (1975). სტრასბურგის უნ-ტის საპატიო დოქტორი (1977). 1933—37 ოდესის ოპერისა და ბალეტის თეატრის კონცერტმაისტერი. 1934 პირველად გამოვიდა სოლო კონცერტით (ოდესა, შოპენის ნაწარმოებები). 1937—47 (ხანგამოშვებით) მეცადინეობდა მოსკ. კონსერვატორიაში, გ. ნეიგაუზის კლასში. 1945 მუსიკოს-შემსრულებელთა III საკავშ. კონკურსზე I პრემია მიიღო. 1940-



ს. რიხტერი.

იდან ხშირად გამოდის კონცერტებით სსრკ-ში, 1950-იდან — მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. 1944-იდან სისტემატურად ჩამოდის საქართველოშიც. XX ს. ერთ-ერთი უდიდესი პიანისტია. მისი დაკვრისათვის დამახასიათებელია მგზნებარე ტემპერამენტი, ფაქიზი გემოვნება, ბგერითი პალიტრის სიმდიდრე. რ-ის რეპერტუარი მოიცავს საფორტეპიანო ლიტ-რის თითქმის ყველა მნიშვნელოვან ნიმუშს. მონაწილეობს ანსამბლებში, გამოდის როგორც აკომპანიატორი. რ-ის ინიციატივით საფრანგეთში რეგულარულად ეწყობა საზაფხულო მუს. ფესტივალები (1963-იდან). სსრკ სახელმწ. პრემია (1950). ლენინური პრემია (1961).

*გ. ტორაძე.*



ფ. რიხტჰოფენი

**რიხტერი** (Richter) ჰანს ვერნერ (დ. 12. XI. 1908, ბანზინი), გერმანელი მწერალი (გფრ). დააარსა და ხელმძღვანელობდა ლიტ. გაერთიანებას „ჯგუფი 47“. მისი რომანების თემატიკა (ანტიმილიტარიზმი, ანტინაციონალიზმი, ანტიტოტალიტარიზმი) II მსოფლიო ომმა და ნაცისტურმა დიქტატურამ განსაზღვრა. ყველაზე ცნობილია რომანი „არა კაც კლა“ (1955, ქართ. თარგმ. 1966 და 1973), რ-იც ერთი გერმ. ოჯახის მაგალითზე წარმოგვიდგენს ომს, როგორც ყველა ღირებულების გამანადგურებელ მოვლენას. აღსანიშნავია რ-ის სხვა რომანებიც: „დამარცხებულნი“ (1949). „ლინუს ფლეკი ანუ ღირსების დაკარგვა“ (1959) „ვარდი თეთრი, ვარდი წითელი“ (1971). მოთხრობების კრებ. „ბრმა შიში, ბანზიური ამბები“ (1970) და სხვ.

*ნ. კაკაბაძე.*

**რიხტჰოფენი** (Richthofen) ფერდინანდ პაულ ვილჰელმ (5. V. 1833, კარლსრუე, ამჟამად პოკუი, ოპოლეს სავოევოდო, პოლ. სრ, — 6. X. 1905, ბერლინი), გერმანელი გეოგრაფი და გეოლოგი. სწავლობდა ბრესლაუსა (ახლანდ. ვროცლავი) და ბერლინის უნ-ტებში. იყო ბონის (1875—79), ლაიფციგის (1883—86) და ბერლინის (1886-იდან) უნ-ტების პროფესორი, ბერლინის გეოგრ. საზ-ბის პრეზიდენტი (1873-იდან), პრუსიის მეცნ. აკად. წევრი (1899-იდან). 1860—62 იმოგზაურა აღმ. და სამხრ.-აღმ. აზიაში. 1862—68 ჩაატარა გეოლ. გამოკვლევა კალიფორნიასა და სიერა-ნევადაში. 1868—72 რამდენჯერმე იმოგზაურა ჩინეთში, შეაგროვა ბევრი მასალა მისი ბუნების შესახებ და წამოაყენა *ლიოსის* წარმოშობის ეოლური ჰიპოთეზა. 1886 ჩამოაყალიბა რელიეფის ფორმების გენეტ. კლასიფიკაცია და მოჰცა აზიის რელიეფწარმომქმნელი პროცესებით განსხვავებული უდიდესი ბუნებრივი მხარეების დახასიათება, რითაც საფუძველი ჩაუყარა *გეომორფოლოგიას*. რ. გეოგრ. მეცნიერებას თვლიდა როგორც ფიზ. გეოგრ., ბიოგეოგრ. და ანთროპოგეოგრაფიისაგან (მ. შ. ეკონ. გეოგრაფიისაგან) შემდგარ სისტემას. ფიზ. გეოგრ. მთავარ ამოცანად რ-ს მიაჩნდ. დედამიწის ზედაპირის შესწავლა. თავის ანთროპოგეოგრ. შრომებში რ. გამოდიოდა როგორც *ვულგარული მატერიალიზმის* წარმომადგენელი. რ-ის სახელი ეწოდა ქედს ნანშანში.

**რიჯაინა** (Regina), ქალაქი დას. კანადაში, სასკაჩევანის პროვ. ადმ. ცენტრი. 163 ათ. მცხ. (1981). დიდი სას.-სამ. რ-ნის სავაჭრო-განმანაწილებელი ცენტრი. სას.-სამ. მანქანათმშ., კვების მრეწველობა. ნავთობგადამუშავება. ტელეფონის აპარატების წარმოება.

**რკალი,** პოეტური ნაწარმოების ან მისი ნაწილის კომპოზიციური ფორმა, საწყისი ელემენტების უცვლელი ან ნაწილობრივ სახეცვლილი გამეორება ტაეპის, ტაეპების, სტროფის, ლექსის ბოლოს. რ. შეიძლება იყოს ბგერითი, ლექსიკური, სინტაქსური, აზრობრივი. ბგერითი რ.: ჭ ი რ ს ა შიგან გამაგრება ასრე უნდა, ვით ქ ვ ი ტ კ ი რ ს ა (შ. რუსთაველი). ლექსიკური რ.: ა რ ს ე ნ ა ჩვენი, ის მხნე ა რ ს ე ნ ა (ი. ჭავჭავაძე). სინტაქსური რ.:

დ ი დ ი დ ა ვ ი თ ი ს „ს ი ნ ა ნ უ ლ ი“ ი ს მ ო დ ა ს ი ო ნ ს.
დიდებულ ტაძარს და ეკლესიას
თავს ევლებოდნენ შორნი ხმანი შუქთა
მფინარნი!
ვერ მოვისმინე„სინანული“ — ამას ვინანი...
ტაძარსა ციურს
დ ი დ ი დ ა ვ ი თ ი ს „ს ი ნ ა ნ უ ლ ი“ ი ს მ ო დ ა ს ი ო ნ ს! (ა. კალანდაძე).

*რ. ბერიძე.*

**რკალი** მ ა თ ე მ ა ტ ი კ ა შ ი, მ ა რ ტ ი ვ ი რ კ ა ლ ი, ჟ ო რ დ ა ნ ი ს რ კ ა ლ ი, წირის ნაწილი, მოთავსებული მის ორ წერტილს შორის (არ შეიცავს ჯერად წერტილებს). უფრო ზუსტად რ-ს სიბრტყეზე განსაზღვრავენ მისი წერტილების კოორდინატებით, რ-ებიც რაიმე $t$ პარამეტრის ($a\leqslant t\leqslant b$) უწყვეტი ფუნქციებია: $x=f(t)$, $y=\varphi(t)$; ამასთან ერთად გულისხმობენ, რომ $t$ პარამეტრის განსხვავებულ მნიშვნელობებს განსხვავებული წერტილები შეესაბამება. იხ. აგრეთვე *ჟორდანის წირი.*

**რკალსაქრობი მოწყობილობა,** მაღალი ძაბვის ამომრთველის კვანძი იმ ელექტრული რკალის ჩასაქრობად, რ-იც წარმოიქმნება ამომრთველის კონტაქტებზე წრედის განრთვის დროს. რკალი ქრება რ. მ-ში რკალის ინტენს. გაცივებითა და მისი დეიონიზაციით ან რამდენიმე მოკლე რკალად დანაწევრების შედეგად. 1000 *ვ*-მდე ძაბვის ელექტრულ აპარატებში რ. მ. წარმოადგენს რკალმედეგი მასალისაგან დამზადებულ კამერას, რ-საც შიგნით უკეთებენ ტიხრებს. ელექტრულ რკალს კამერაში შეიტაცებს მაგნ. ველი, რ-იც იქმნება გამორთვის დენით ან მუდმივი მაგნიტებით. რ. მ-ის კედლებითა და დეიონიზაციით რკალის გაცივების შედეგად რკალის წინაღობა მკვეთრად იზრდება, ხოლო დენის ძალა წრედში მცირდება ნულამდე.

1000 *ვ*-ზე მაღალი ძაბვის აირის ამომრთველების რ. მ-ში ელექტრული რკალი ცივდება აირის, ჰაერის ან ექვსფთორიანი გოგირდის (ე. წ. ელეგაზი) ნაკადით. მაგნ. ამომრთველების რ. მ-ში რკალი ცივდება კერამ. კამერაში, რ-შიც მას შეიტაცებს გამორთვის დენით შექმნილი მძლავრი მაგნ. ველი. ვაკუუმური ამომრთველების რ. მ-ში კონტაქტები განირთვება გარემოში, რ-ის წნევაა $10^{-4}$ *პა* ($10^{-6}$ *მმ ვწყ. სვ*).

**რკალური განმუხტვა,** აირში სტაციონარული ელექტრული განმუხტვის ერთ-ერთი სახე. პირველად შენიშნეს ორ ნახშირის ელექტროდს შორის ჰაერში ვ. *პეტროვმა* (1802) და მისგან დამოუკიდებლად ჰ. *დეივიმ* (1808—09). ამ განმუხტვის მნათი დენის არხი რკალისებურად ამოზნექილი იყო, რამაც განაპირობა სახელწ. „რ. გ.“

რ. გ-ის ფორმირებას წინ უსწრებს ხანმოკლე არასტაციონარული პროცესი ელექტროდებს შორის სივრცეში — განმუხტვის შუალედში. ამ პროცესის ხანგრძლივობა (რ. გ-ის დამყარების დრო) ჩვეულებრივ $\sim10^{-6}-10^{-4}$ *წმ*-ია, რაც დამოკიდებულია აირის გვარობასა და წნევაზე, განმუხტვის შუალედის სიგრძეზე, ელექტროდების ზედაპირის მდგომარეობაზე და ა. შ. რ. გ-ს ღებულობენ განმუხტვის შუალედში აირის იონიზაციით. სხვა შემთხვევაში რ. გ-ის მისაღებად ერთ ან ორივე ელექტროდს მაღალ ტემპ-რამდე ახურებენ ან დააშორებენ ხანმოკლედ ჩაკეტილ ელექტროდებს. რ. გ. შეიძლება წარმოიქმნას აგრეთვე განმუხტვის შუალედის ელექტრული გარღვევის შედეგად, მაშინ, როცა ელექტროდებს შორის ძაბვა ხანმოკლედ, მაგრამ მკვეთრად აიწევს. თუ გარღვევა ხდება ისეთი წნევის დროს, რ-იც ახლოსაა ატმ. წნევასთან, მაშინ არასტაციონარული პროცესი, რ-იც წინ უსწრებს რ. გ-ს, *ნაპერწკლური განმუხტვაა.*

**რკალური ელექტროშედუღება,** ელექტროშედუღების ხერხი, რ-ის დროს შესაერთებელი დეტალების ნაწიბურები დნება შესადუღებელ (ძირითად) ლითონსა და ელექტროდს შორის წარმოქმნილი ელექტრული რკალის განმუხტვით. რ. ე. ხორციელდება დნობადი (ლითონის) ელექტროდით, რ-ის დროს ელექტროდი დნება და ავსებს ნაკერს, ან უდნობი ელექტროდით (ნახშირის, გრაფიტის, ვოლფრამის), როცა მისართ ლითონს რკალის ზონაში აწვდიან. რ. ე-ის ძირითადი ხერხებია: შედუღება დაფარული ელექტროდით ან ფლუსის ქვეშ და *აირელექტრული შედუღება.* დ ა ფ ა რ უ ლ ი ე ლ ე ქ ტ რ ო დ ი თ შ ე დ უ ღ ე ბ ი ს დროს ლითონის ელექტროდი დაფარულია დამცავი საგლესით. ოპერაციას ატარებენ ხელით. ეს ხერხი ყველაზე უნივერსალურია ფ ლ უ ს ი ს ქ ვ ე შ შ ე დ უ ღ ე ბ ი ს ა ს ლითონს დაჟანგვისა და დააზოტებისაგან ფლუსით იცავენ. შედუღების ეს ხერხი ავტომატიზებულია, პირველ ხერხთან შედარებით 3—6-ჯერ, ხოლო განსაკუთრებით ხელსაყრელ პირობებში — 12-ჯერ უფრო მაღალმწარმოებლურია.

**რკალური ვაკუუმური ღუმელი,** ელექტრული ღუმელი, რ-საც იყენებენ ელექტრული რკალის ენერგიით ლითონების ვაკუუმში გასადნობად. იგი წარმოადგენს აირგანმუხტვის სისტემას, რ-შიც რკალი გადასადნობი ლითონის ორთქლში ანთია. რ. ვ. ღ. ორგვარია: წყლით საცივებელ კრისტალიზატორებში სხმულების გამოსადნობი (ძირითადად ტიტანისა და ფოლადისა) (ნახ. 1) და გარნისაჟში მოქცეული მაღალრეაქციული, ძნელდნობადი ლითონების მისაღები (ძირითადად ტიტანისა და ნიობიუმის) (ნახ. 2). მრეწველობაში გავრცელებულია სახარჯ- და არასახარჯელექტროდიანი რ. ვ. ღ-ები. ლითონის სახარჯი ელექტროდი დამზადებულია გადასადნობი მასალისაგან. მისი ქიმ. შედგენილობა შეესაბამება მისაღები შენადნობის შედგენილობას. მუდმივი დენის მიწოდებისას ელექტროდსა და სადეღს შორის წარმოიქმნება ელექტრული რკალი. გამოყოფილი სითბო ადნობს ელექტროდს და მიღებული თხევადი ლითონი ჩაედინება კრისტალიზატორში ან ტიგელში (გარნისაჟში დნობისას). არასახარჯელექტროდიან რ. ვ. ღ-ში (ელექტროდს ამზადებენ ვოლფრამისაგან ან გრაფიტისაგან) მყარ კაზმს აწვდიან დნობის ზონაში. ელექტრული რკალის სიმძლავრეს იმ ანგარიშით ირჩევენ, რომ მიიღონ ზოდის მჭიდრო უდეფექტო მაკროსტრუქტურა. საცივებელკრისტალიზატორიან რ. ვ. ღ-ში მიღებულ ლითონს აქვს მაღალი მექან. თვისებები, ამასთან ერთად აირული მინარევები და არალითონური ჩანართები მცირე რაოდენობითაა მასში. გადადნობით მიიღება მაღალი სიბლანტისა და პლასტიკურობის, გადიდებული დაღლილობის, სიმტკიცის, მაღალი იზოტროპიულობის ლითონი.

რკალური ვაკუუმური ღუმელი




ნახ 1. კრისტალიზატორიანი რკალური ვაკუუმური ელექტროღუმლის სქემა: 1—სახარჯი ელექტროდი; 2—სადედი; 3—ქვედი; 4—საცივებელი კრისტალიზატორი; 5 — სხმული; 6—ელექტროდების გადასაადგილებელი მექანიზმი.




ნახ. 2. გარნისაჟში დნობისათვის განკუთვნილი რკალური ვაკუუმური ელექტროღუმლის სქემა: 1—ელექტროდების გადასაადგილებელი მექანიზმი; 2—ელექტროდი; 3 — გარნისაჟი; 4—გრაფიტის ტიგელი; 5—საცივებელი გარსაკრი; 6—საჭვრეტელი; 7—ყალიბი; 8 — ცენტრიდანული მანქანა.

რ. ვ. ღ-ში გარნისაჟში დნობისას იყენებენ გრაფიტის ან ლითონის საცივებელ ტიგელებს. დნობის მთელ პროცესში ინარჩუნებენ გარნისაჟის ერთნაირ სისქეს. გარნისაჟში დნობისას ტიგელში დაადუღებენ საჭირო რაოდენობის თხევად ლითონს, რ-საც შემდეგ ყალიბებში ჩამოასხამენ. ტიტანის შენადნობებისაგან მიღებულ სხმულებს, რ-ებიც რ. ვ. ღ-ში გარნისაჟში დნობით მიიღება, ახასიათებს მაღალი მექან. თვისებები. მიმდინარეობს მუშაობა ისეთი რ. ვ. ღ-ების შესაქმნელად, რ-ებიც ცვლად დენზე იმუშავებენ.

**რკალური ნათურა,** რ კ ა ლ უ რ ი ნ ა ხ შ ი რ ი ს ნ ა თ უ რ ა, აირგანმუხტვის სინათლის წყარო, რ-შიც გამოყენებულია ელექტრული განმუხტვის გამოსხივება ნახშირის ელექტროდებს შორის. რ. ნ., რ-იც განათების მიზნით შექმნა (1876) პ. *იაბლოჩკოვმა*, ფართოდ გავრცელდა XX ს. I ნახევარში პროჟექტორთმშენებლობისა და კინოსაპროექციო აპარატურის განვითარებასთან დაკავშირებით.

რ. ნ. ჩვეულებრივ მუშაობს მუდმივი დენითა და მიმდევრულად ჩართული ბალასტური წინაღობით. იგი შედგება 2

ნახშირის ელექტროდისაგან, რ-ებიც განლაგებულია ან თანაღერძულად, ან 40—130° კუთხით ერთმანეთის მიმართ (დადებითი ელექტროდი, როგორც წესი, ჰორიზონტალურად მდებარეობს). რ. ნ-ის სიკაშკაშეა დაახლ. 2000 *მეგნტ*. იგი ინთება ელექტროდების ურთიერთშეხებით (მათი მომდევნო დაშორებით გარკვეულ მანძილზე) ან დამხმარე ელექტროდის მეშვეობით. რ. ნ-ს იყენებენ *პროჟექტორებსა* და *კინოსაპროექციო აპარატებში*, ოპტ. ღუმლებში და სხვ. დამუშავების პროცესშია ისეთი რ. ნ., რ-იც იმუშავებს ინერტულ ატმოსფეროში და სტაბილიზებული იქნება აირის გრიგალური ნაკადით.

**რკალური ღუმელი,** ელექტრული ღუმელი, რ-შიც ლითონებისა და სხვა მასალის სადნობად გამოყენებულია ელექტრული რკალის სითბური ეფექტი. გახურების ხერხის მიხედვით რ. ღ. შეიძლება იყოს პირდაპირი ან არაპირდაპირი მოქმედებისა, აგრეთვე დახურულრკალიანი. პირდაპირი მოქმედების ღუმლებში ელექტრული რკალი ანთია ელექტროდებსა და გასახურებელ სხეულს შორის (ნახ. 1, ა), არაპირდაპირი მოქმედების ღუმლებში — ელექტროდებს შორის გასახურებელი მასალიდან დაშორებით (სითბო მასალას გამოსხივებით გადაეცემა; ნახ. 1, ბ), დახურულრკალიან ღუმლებში კი — მყარი კაზმის ფენის ქვეშ, რ-იც გარს აკრავს ელექტროდებს (ნახ. 1, გ). კაზმი ხურდება იმ სითბოთი, რ-იც გამოიყოფა რკალში, აგრეთვე კაზმში დენის გავლით.

რ. ღ-ებს ფართოდ იყენებენ მეტალურგიაში, ქიმ. მრეწველობაში და სხვ. რ.ღ-ს ელექტროენერგიას ტრანსფორმატორიდან აწვდიან სპილენძის სალტეებითა და ნახშირის ან გრაფიტირებული ელექტროდებით. უფრო მეტად გავრცელებულია სამფაზიანი რ. ღ-ები.

თანამედროვე ელექტროფოლადსადნობი რ. ღ. მძლავრი, მაღალმექანიზებული და ავტომატიზებული აგრეგატია (ნახ. 2). რ. ღ-ის კონსტრუქციის მთავარი ელემენტია ლითონის გარსაცმი. გარსაცმი შიგნიდან ამოგებულია ცეცხლგამძლე მასალით. ღუმელს აქვს ცეცხლგამძლე მასალით ამოგებული მოსახსნელი კამარა. რ. ღ-ის კედლებში დატანებულია 1 ან 2 მუშა სარკმელი და 1 ღარიანი ნახვრეტი ლითონისა და წიდის ციცხვში ჩასასხმელად. კამარას აქვს ელექტროდების შესაყვანი ნახვრეტები. იმისთვის, რომ რ. ღ. გადაიხაროს, მას აყენებენ საკიდელაზე. თანამედროვე რ. ღ-ებს აქვს თხევადი აბაზანის ასარევი ინდუქტორები.

*ლიტ.*: Электрические промышленные печи — Дуговые печи и установки специального нагрева, под ред. А. Т. Свенчанского, 2 изд., М., 1981.

**რკვია,** ზესტაფონის რ-ნის სოფლების *მარჯვენა რკვიისა* და *მარცხენა რკვიის* ძვ. სახელწოდება.

**რკილისებრნი** (Anobiidae), ხოჭოების ოჯახი. მათი სხეულის სიგრძე 2—8 *მმ* აღწევს. აქვთ 5-ნაწევრიანი თათები. ოჯახში 1000-მდე სახეობაა, გავრცელებულია მთელ მსოფლიოში. ბინადრობენ უმთავრესად გამხმარ მერქანში. სსრკ-ში 100-მდე სახეობაა, მ. შ. აღსანიშნავია ბ ი ნ ი ს რ კ ი ლ ი (Anobium pertinax), რ-იც აზიანებს ხის შენობების კედლებს; ა ვ ე ჯ ი ს რ კ ი ლ ი (A. punctatum), აზიანებს ავეჯს, ჩარჩოებს, იატაკს; პ უ რ ი ს რ კ ი ლ ი (Stegobium paniceum), აზიანებს პურეულს, წიგნებსა და სხვ.

**რკინა** (Ferrum), Fe, ქლემენტთა პერიოდული სისტემის VIII ჯგ. ქიმ. ელემენტი; ატ. ნომერი 26, ატ. მასა 55,847; $t_{დნ}$ 1539°C, $t_{დუღ}$ დაახლ. 3200°C, სიმკვრივე 7874 *კგ/მ*$^3$, მბზინვარე მოვერცხლისფრო-მოთეთრო ლითონი. ბუნებრივი რ. შედგება ოთხი მდგრადი იზოტოპისაგან: $^{54}Fe$ (5,84%), $^{56}Fe$ (91,68%), $^{57}Fe$ (2,17%), $^{58}Fe$ (0,31%).

რ. ცნობილია წინაისტორიული დროიდან. ადამიანი პირველად ალბათ მეტეორიტულ რ-ს გაეცნო, რაზეც მიგვანიშნებს მისი დასახელება უძველესი ხალხების ენებზე, მაგ.,ძველეგვიპტური „ბენი-პეტი" ნიშნავს „ციურ რკინას". ვარაუდობენ, რომ რ. მადნებისაგან პირველად აზიის დას. ნაწილში მიიღეს ძვ. წ. II ათასწლეულში. ამის შემდეგ რ-ს იყენებდნენ ბაბილონში, ეგვიპტეში, საბერძნეთში. საქართვ. ტერიტორია მიჩნეულია რ-ის წარმოების უძველეს კერად. ბიბლიაში მოხსენიებულია, რომ აქ მობინადრე ტომები უხსოვარი დროიდან მისდევდნენ ლითონების, კერძოდ რ-ის, წარმოებას. ამასვე გვაუწყებს ძვ. ბერძნ. და სხვა წერილობითი წყაროები. არქეოლ. გათხრებით დადასტურებულია, რომ რ-ის წარმოება საქართვ. ტერიტორიაზე ძვ. წ. II ათასწლ. II ნახ. დასაწყისში დაიწყო (მაგ., რაჭაში რ-ის დამზადება-ჭედვა უხსოვარი დროიდანაა ცნობილი). საქართვ. ტერიტორიაზე აღმოჩენილია რ-ის მისადნობი ქურები, რ-ებიც აგრეთვე საქართველოში რ-ის უძველეს წარმოებაზე მიგვითითებენ. მრავალი საუკუნის განმავლობაში რ-ს მადნისაგან ცივბერითი პროცესით იღებდნენ: მადანს, საიდანაც რ. უნდა მიეღოთ, ხის ნახშირით აღადგენდნენ ორმოში მოწყობილ ქურაში, რ-შიც ჰაერს საბერველით ჭირხნიდნენ; აღდგენილ პროდუქტს (გუნდას) აცილებდნენ წიდას და მისგან ჭედვით სხვადასხვა ნაკეთობებს ამზადებდნენ. ბერვის ხერხის გაუმჯობესებისა და ქურის სიმაღლის გადიდების შედეგად გაიზარდა პროცესის ტემპ-რა, რაც იწვევდა რ-ის ნაწილის დანახშირბადებას. ამის შემდეგ კი მიიღებოდა თუჯი, რ-საც სიმყიფის გამო წარმოების ნარჩენად მიიჩნევდნენ. XII—XIII ს. ცივბერითი პროცესი საგუნდო პროცესით შეიცვალა (რ-ს ქურაში თუჯის გაწმენდით ღებულობდნენ). XIVს-იდან თუჯს იყენებენ ნახევარპროდუქტად როგორც შემდგომი გადამუშავებისათვის, ისე სხვადასხვა ნაკეთობის ჩამოსასხმელ მასალად. ამავე პერიოდში ქურის რეკონსტრუქციის შედეგად შექმნეს შახტური ღუმელი, შემდეგ კი — ბრძმედი. XVIII ს. ბოლო მეოთხედში განვითარდა ალქმედი ღუმლის რკინიანი წიდით დატკეპნილ ქვედზე თუჯის რ-ად გადაკეთების პუდლინგპროცესი. ფოლადის მასობრივი გამოშვება დაიწყო XIX ს. შუა წლებში, როცა შეიმუშავეს ბესემერის, ტომასისა და მარტენის პროცესები.

ლითოსფეროში რ-ს ალუმინის შემდეგ მეორე ადგილი უჭირავს (4,65% მასის მიხედვით) ლითონებს შორის. ცნობილია რ-ის დაახლ. 300 მინერალი (ჟანგეულები, სულფიდები, სილიკატები, კარბონატები, ტიტანატები, ფოსფატები და ა. შ.). რ. გროვდება მაგმის კრისტალიზაციის ადრეულ ეტაპზე, ულტრაფუძე და ფუძე ქანებში, აგრეთვე ზღვებისა და კონტინენტურ ნალექებში, სადაც წარმოქმნის დანალექ მადნებს (იხ. *რკინის მადანი*).

გეოქიმიაში რ. მნიშვნელოვან როლს ასრულებს ჟანგვა-აღდგენითი პროცესების დროს (2-ვალენტოვანი რ-ის გადასვლა 3-ვალენტოვანში და შებრუნებით). თანამედროვე ტექნიკაში რ-ის მნიშვნელობა განისაზღვრება არა მარტო მისი ბუნებაში ფართო გავრცელებით, არამედ მისი ძვირფასი თვისებებითაც. რ. პლასტიკურია, ადვილად იჭედება როგორც ცხელ, ასევე ცივ მდგომარეობაში. ადვილად იტანს გლინვას, ტვიფრვასა და ადიდვას. რ-ში ნახშირბადისა და სხვა ელემენტების გახსნის უნარი საფუძვლად უდევს სხვადასხვაგვარი რ-ის შენადნობების მიღებას. რ. არსებობს ორი კრისტალური [α-სივრცითდაცენტრებული კუბური (სდკ) და γ-წახნაგდაცენტრებული (წდკ)] გისოსის სახით. 910°C ტემპ-რაზე ქვევით მდგრადია α-Fe; 910°C და 1400°C შორის მდგრადია γ-Fe. ნახშირბადი რ-თან წარმოქმნის *მყარ ხსნარს*. ნახშირბადის მყარ ხსნარს γ-Fe-ში *აუსტენიტი* ეწოდება, ხოლო α-Fe-ში *ფერიტი*. ნახშირბადის გაჯერებული მყარი ხსნარი γ-Fe-ში 1130°C ტემპ-რის დროს შეიცავს 2,14% ნახშირბადს (მასის მიხედვით), ხოლო α-Fe-ში 0,02—0,04%, როცა ტემპ-რა 723°C-ია, და 0,01%-ზე ნაკლებს, როცა ოთახის ტემპ-რაა. ამიტომ აუსტენიტის *წრთობის* შედეგად მიიღება *მარტენსიტი* — ნახშირბადის გადამეტჯერებული მყარი ხსნარი α-Fe-ში, რ-საც ახასიათებს დიდი სისალე და სიმყიფე. რ. ამჟღავნებს გარდამავალ ვალენტობას (ყველაზე მდგრადია 2- და 3-ვალენტოვანი რ-ის ნაერთები). ჟანგბადთან რ. წარმოქმნის ქვეჟანგს FeO, ჟანგს $Fe_2O_3$ და ქვეჟანგ-ჟანგს $Fe_3O_4$. ტენიან ჰაერზე რ. ჩვეულებრივ ტემპ-რაზე იფარება ფხვიერი ჟანგით ($Fe_2O_3 \cdot nH_2O$). ფორიანობის გამო ჟანგი არ უშლის ხელს ჟანგბადისა და ტენის მოქმედებას ლითონთან და ამიტომ ვერ იცავს მას შემდგომი ჟანგვისაგან. სხვადასხვა სახის *კოროზიის* შედეგად ყოველწლიურად იკარგება რ-ის დიდი ნაწილი. მშრალ ჰაერზე გახურებისას რ. იფარება ჟანგის ძლიერ თხელი აფსკით, რ-იც იცავს ლითონს ჩვეულებრივ ტემპ-რაზე კოროზიისაგან, რაც საფუძვლად უდევს რ-ის დაცვის ტექ. მეთოდს — *მოსევადებას*. წყლის ორთქლში გახურებისას რ. წარმოქმნის $Fe_3O_4$ (570°C-ზე ქვევით) ან FeO (570°C -ზე ზევით) და გამოიყოფა წყალბადი. რ-ის ჰიდროჟანგი $Fe(OH)_2$ თეთრი ფერის ნალექია,, წარმოიქმნება რ-ის 2-ვალენტოვანი მარილების წყალხსნარებზე ტუტეების ან ამიაკის მოქმედებით (წყალბადის ან აზოტის ატმოსფეროში). რ-ის ქვეჟანგი FeO ამჟღავნებს ფუძე თვისებებს, ჟანგი $Fe_2O_3$ კი — ამფოტერულს და აქვს სუსტად გამოხატული მჟავური თვისებები, $Fe_2O_3$ ურთიერთქმედებს ფუძე ჟანგეულებთან და წარმოქმნის ფერიტებს. მჟავური თვისებები აქვს 6-ვალენტოვან რ-ს, რ-იც გვხვდება ფერატების (მაგ., $K_2FeO_4$) სახით.

რ. ადვილად რეაგირებს ჰალოგენებსა და ჰალოგენწყალბადებთან, წარმოქმნის მარილებს, მაგ., ქლორიდებს $FeCl_2$ და $FeCl_3$. რ-ის გოგირდთან გახურებით წარმოიქმნება სულფიდები FeS და $FeS_2$. ცნობილია რ-ის კარბიდები $Fe_3C$ (*ცემენტიტი*) და $Fe_2C$ (ε-კარბიდი). აზოტთან რ. წარმოქმნის ნიტრიდებს $Fe_4N$ და $Fe_2N$, სი-

ა ბ გ

რკალური ღუმელი. ნახ. 1. რკალური ღუმლების სქემები: ა—პირდაპირი მოქმედებისა; ბ—არაპირდაპირი მოქმედებისა; გ—დახურულრკალიანი.

1 2 3 4

რკილისებრნი: 1, 2 — ავეჯის რკილი და მისი მატლი; 3—პურის რკილი; 4—სავარცხელულვაშა რკილი (Ptilinus pectinicornis).

1 2 3 4 5 6 7 8 9 10 11 12

რკალური ღუმელი. ნახ. 2. 200 *ტ* ტევადობის რკალური ფოლადსადნობი ღუმელი დსპ — 200: 1—710 *მმ* დიამეტრის მქონე გრაფიტირებული ელექტროდი; 2 — ელექტროდსაჭერი; 3—კამარა; 4—წყლითსაცივებელი კამარის რგოლი; 5—ცილინდრული გარსაცმი; 6—წყლითსაცივებელი დამხმარე კარი; 7 — ღუმლის ვერტიკალური ღერძის ირგვლივ მოსაბრუნებელი მექანიზმი; 8—ღუმლის დასახრელი მექანიზმი; 9—ჩამოსაშვები ტუჩი; 10—წყლითსაცივებელი მოქნილი კაბელების მოძრავი დენმიმყვანი; 11—სისტემის (დგარი—სახელო — ელექტროდსაჭერი—ელექტროდი) ვერტიკალურად გადასაადგილებელი ჭოკი; 12—წყლითსაცივებელი სპილენძის მილების დენმიმყვანი.




რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები. ნახ. 1. სქემა ერთსართულიანი სამრეწველო შენობისა, რომელსაც აქვს რკინაბეტონის კარკასი: 1—შიგა სვეტის საძირკველი; 2—გარე რიგის სვეტი; 3—ქვესადები; 4—საძირკვლის კოჭი; 5—საკედლე ფილა; 6—სვეტის კონსოლი; 7 — ამწისქვეშა კოჭი; 8—სახურავის ფილები; 9 — სახურავის კოჭი; 10—შიგა სვეტი.

ლიციუმთან — სილიციდებს (მაგ., $Fe_3Si$), ფოსფორთან — ფოსფიდებს (მაგ., $Fe_3P$). თავისებურია რ-ის მოქმედება *აზოტმჟავასთან*. კონცენტრირებულ $HNO_3$-ს ($D$=1,45 *გ/სმ*³) რ. გადაჰყავს პასიურ მდგომარეობაში მის ზედაპირზე დამცველი ჟანგის აფსკის წარმოქმნის გამო. რ-ის 2-ვალენტოვანი მარილთა ხსნარები ჰაერზე არამდგრადია და თანდათან იჟანგება. რ-ის მარილების წყალხსნარებს *ჰიდროლიზის* შედეგად აქვთ მჟავური რეაქცია. სუფთა რ-ს შედარებით მცირე რაოდენობით ღებულობენ მისი მარილების წყალხსნარების ელექტროლიზით ან მისი ჟანგეულების წყალბადით აღდგენისას. მუშავდება რ-ის მიღების ხერხი მადნების ნადნობის ელექტროლიზით.

რ. თანამედროვე ტექ. უმნიშვნელოვანესი ლითონია. სუფთა რ. მცირე სიმტკიცის გამო პრაქტიკულად არ გამოიყენება. რ-ის ძირითად მასას იყენებენ ნაირგვარი შედგენილობის შენადნობების სახით. რ-ის შენადნობების წილად მთელი ლითონის პროდუქციის 95% მოდის. ნახშირბადით მდიდარ შენადნობებს (2,14 %-ზე მეტი მასის მიხედვით) — თუჯებს გამოადნობენ ბრძმედში (იხ. *ბრძმედული წარმოება*); ფოლადებს (ნახშირბადის შემცველობა 2,14%-ზე ნაკლები მასის მიხედვით) ღებულობენ თუჯისაგან მარტენისა და ელექტრულ ღუმლებში და კონვერტერში ზედმეტი ნახშირბადის დაჟანგვით (გამოწვით), მავნე მინარევების (ძირითადად S, P, O) მოცილებით და მალეგირებელი ელემენტების დამატებით (იხ. *მარტენის ღუმელი, კონვერტერი*). უხვად ლეგირებულ (ნიკლის, ქრომის, ვოლფრამისა და სხვა ელემენტების დიდი შემცველობის) ფოლადებს გამოადნობენ ელექტრულ რკალურ და ინდუქციურ ღუმლებში. განსაკუთრებული დანიშნულების რ-ის შენადნობების მისაღებად მიმართავენ ახ. პროცესებს — ვაკუუმურ, ელექტროწიდურ გადადნობას, პლაზმურ და ელექტრონულ-სხივურ დნობას და სხვ. რ-ის ფუძეზე ქმნიან მასალებს, რ-ებიც უძლებენ მაღალი და დაბალი ტემპერების, ვაკუუმის, მაღალი წნევის, აგრესიული გარემოს, დიდი ცვლადი ძაბვების, ბირთვული გამოსხივებისა და სხვ. ზემოქმედებას. რ-ისა და მისი შენადნობების წარმოება განუწყვეტლივ იზრდება.

რ. შედის ცხოველთა და მცენარეთა ორგანიზმებში (დაახლ. 0,02%). იგი აუცილებელია ძირითადად ჟანგბადის მიმოცვლისა და ჟანგვითი პროცესებისათვის. ცხოველთა და მცენარეთა ორგანიზმებში რ. თითქმის მთლიანად არის შეკავშირებული ცილებთან. რ-ის უკმარისობა აბრკოლებს მცენარეთა ზრდას და იწვევს მცენარეთა ქლოროზს. მედიცინაში რ-ის სამკურნ. პრეპარატებს იყენებენ ადამიანთა ორგანიზმში რ-ის ნაკლებობით გამოწვეული დაავადებებისას, რ-ის იზოტოპებს კი — სამედ.-ბიოლ. კვლევებისა და სისხლის დაავადების დიაგნოსტიკის დროს.

*ლიტ*.: აბრამიშვილი რ., რკინის ათვისების საკითხისათვის აღმოსავლეთ საქართველოს ტერიტორიაზე (ძვ. წ. XIV—VI სს.), «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1961, ტ. 22 B; რეხვიაშვილი ნ., მჭედლობა რაჭაში, თბ., 1953; Гзелишвили И. А., Железоплавильное производство в древней Грузии, Тб., 1964; Некрасов Б. В., Основы общей химии, т. 3, М., 1970; Общая металлургия, М., 1967.

**რკინაბეტონი,** მონოლითურად შეერთებული და კონსტრუქციაში ერთობლივად მომუშავე ბეტონისა და ფოლადის არმატურის შეუღლებით მიღებული კომპოზიციური საშენი მასალა. ბეტონი კარგად მუშაობს კუმშვაზე, გაჭიმვაზე კი — ცუდად; სწორედ ამ ნაკლს ავსებს გაჭიმვაზე კარგად მომუშავე ფოლადის არმატურა. ამასთან ერთად ბეტონი გამყარებისას მტკიცედ ეჭიდება ფოლადის არმატურას (ეს უზრუნველყოფს მათ ერთობლივ მუშაობას) და საიმედოდ იცავს მას კოროზიისაგან. ბეტონსა და ფოლადს შორის შეჭიდების გასაზრდელად იყენებენ პერიოდული პროფილის არმატურას, შენადუღ ბადეებსა და კარკასებს, კაუჭებს არმატურის ბოლოში, ანკერებს და სხვ.; იმის გამო, რომ ბეტონისა და ფოლადის არმატურის წრფივი გაფართოების კოეფიციენტები ტემპ-რის ფართო დიაპაზონში (—40-იდან +60°C-მდე) დაახლ. ერთნაირია, ტემპ-რის ცვლილება არ იწვევს რ-ში ტემპრული ძაბვების წარმოქმნას და მისი მონოლითურობის დარღვევას. ეს საშუალებას იძლევა გამოყენებულ იქნეს რ. ყველა კლიმ. ზონაში. 60°C-ზე მაღალი ტემპ-რის დროს იწყება ბეტონის სტრუქტურის რღვევა და მისი სიმტკიცის შემცირება. 200°C ტემპ-რის ხანმოკლე ზემოქმედებისას ბეტონის სიმტკიცე კლებულობს 30%-ით, ხანგრძლივი ზემოქმედებისას კი — 40%-ით. 200°C-ზე მაღალი ტემპ-რის დროს ჩვეულებრივი ბეტონის სიმტკიცე საგრძნობლად ეცემა, ხოლო 500—600°C ტემპ-რა ამ ბეტონისათვის კრიზისულია, — იგი ირღვევა ამიტომ რეკომენდებულია ჩვეულებრივი რ-ის გამოყენება 200°C-ზე დაბალი ტემპ-რის პირობებში. თბურ აგრეგატებში, რ-ებშიც ტემპ-რა 1700°C-ს აღწევს, სპეც. ე. წ. მხურვალმედეგ ბეტონს იყენებენ

რ-თვის დიდი მნიშვნელობა აქვს ბეტონის შეკლებისა და ცოცვადობის თვისებებს. შეჭიდების შედეგად არმატურა აბრკოლებს ბეტონის თავისუფალ შეკლებას, რაც იწვევს ბეტონში გაჭიმვის საწყისი ძაბვებისა, ხოლო არამატურაში მკუმშავი ძაბვების წარმოქმნას ბეტონის ცოცვადობას თან სდევს ძალვების გადანაწილება *სტატიკურად ურკვევ სისტემებში*, ჩანაღუნების გადიდება ღუნვად ელემენტებში, ბეტონსა და არმატურას შორის ძაბვების გადანაწილება შეკუმშულ ელემენტებში და ა. შ. რ-ში ბზარები რომ არ წარმოიქმნას, საჭიროა მისი წინასწარი დაძაბვა, რ-ის დროს ბეტონს კონსტრუქციის გაჭიმულ ზონებში ხელოვნურად მოკუმშავენ (იხ. *წინასწარ დაძაბული კონსტრუქციები*) არმატურის წინასწარი (მექან. ან ელექტროთერმული) გაჭიმვის ხარჯზე. წინასწარ დაძაბული რ-ის შემდგომი განვითარების შედეგია თვითძაბვადი რ-ის კონსტრუქციები, რ-ებშიც ბეტონის მოკუმშვა და არმატურის გაჭიმვა ხდება ე. წ. ძაბვად ცემენტზე დამზადებული ბეტონის გაფართოების შედეგად მისი გამყარების პროცესში (გარკვეული ტემპერატურულტენური დამუშავების პირობებში). მაღალი ტექ.-ეკონ. მაჩვენებლების გამო წინასწარ დაძაბულ რ-ს წარმატებით იყენებენ შენობა-ნაგებობათა მზიდ კონსტრუქციებში. ჩვეულებრივი რ-ის არსებითი ნაკლია დიდი მოცულობითი მასა. იყენებენ აგრეთვე *მსუბუქ ბეტონსა* და *უჯრედოვან ბეტონს*, რ-თა მასა საგრძნობლად (1,5—2-ჯერ და მეტად) მცირეა. რ-ის ნაგებობა ცეცხლგამძლეა, არ მოითხოვს ატმ. ზემოქმედებისაგან სპეც. დაცვას, კარგად იტანს სტატ. და დინამ. დატვირთვას (მ. შ. სეისმურსაც). რ-ის დამზადებისას, ლითონის გარდა, ძირითადად იყენებენ ადგილ. მასალებს — ღორღს, ხრეშს, ქვიშას.

რ-ის შექმნასა და გამოყენებას უკავშირებენ ფრანგი მებაღის ჟ. მონიეს სახელს. მან 1867 მიიღო პირველი პატენტი ცემენტის ხსნარით დაფარული მავთულის ბადისაგან დამზადებული ყვავილის კასრისათვის.

რ-ის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით რუს და საბჭ. მეცნიერებს: ა. გვოზდევს, ი. სტოლიაროვს, ვ. მურაშოვს, ა. ლოლეიტს და სხვ. დამუშავდა რ-ის სიმტკიცეზე გაანგარიშების პროგრ. მეთოდი (რღვევის სტადიაში), რ-იც შემდგომ შეცვალა ახ. მეთოდმა—გაანგარიშებამ ზღვრული მდგომარეობის მიხედვით.

საქართველოში რ-ის ნაგებობები პირველად XX ს. დასაწყისში ააგეს (მაგ., ფოთის კათოლ. ეკლესია), 30-იანი წლებიდან კი რ-ს საქ. სსრ-ში უკვე ფართოდ იყენებდნენ. ომის შემდგომ წლებში ჩვენს რესპუბლიკაში დიდად განვითარდა სამშენებლო ინდუსტრია, მის ბაზაზე კი — ასაწყობი რ-ით მშენებლობა.

*ლიტ*.: ნინუა ნ., რკინაბეტონის კონსტრუქციების მოკლე კურსი, ნაწ. 1—2, თბ., 1968—71; Байков В. Н., Сигалов Э. Е., Железобетонные конструкции, 3 изд., М.,1977; Развитие бетона и железобетона в СССР. Сб. ст., под ред. К. В. Михайлова, М., 1969. *ო. კვიცარიძე.*

**რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები,** შენობათა და ნაგებობათა ელემენტები, რ-ებიც *რკინაბეტონისაგან* მზადდება, და ამ ელემენტების შეუღლებები. ფართოდ იყენებენ თანამედროვე მშენებლობის თითქმის ყველა დარგში. რ. კ. და ნ-ს აჯგუფებენ დამზადების ხერხის (მონოლითური ასაწყობი და ასაწყობ-მონოლითური), გამოყენებული *ბეტონის* სახეობისა (მძიმე, მსუბუქი და სხვ.) და დაძაბული მდგომარეობის (ჩვეულებრივი, წინასწარ დაძაბული) მიხედვით. მონოლითურ რკინაბეტონის კონსტრუქციებს ამზადებენ უშუალოდ სამშენებლო მოედანზე და უმთავრესად ისეთ სამშენებლო ობიექტებზე იყენებენ, რ-თა დანაწევრება ძნელია, ელემენტები არასტანდარტულია, დატვირთვები კი მაღალია. ამ სახის კონსტრუქციებს ფართოდ იყენებენ სეისმურ რ-ნებში. ატომური ელექტროსადგურის რეაქტორს მხოლოდ მონოლითური რკინაბეტონისაგან აგებენ. მონოლითური რკინაბეტონის კონსტრუქციების გამოყენება განსაკუთრებით ეფექტურია მაშინ, როცა მუშაობა წარმოებს ინდუსტრ. მეთოდებით. XX ს. 70-იან წლებში სსრკ-ში მონოლითური რკინაბეტონის კონსტრუქციების წილი რკინაბეტონის საწარმოების საერთო მოცულობაში ნახევარზე ნაკლები იყო. კაპიტალ. ქვეყნებში ამ სახის კონსტრუქციებს უფრო ფართოდ იყენებენ, რადგან იქ გაცილებით ნაკლებად მიმართავენ შენობა-ნაგებობა-




რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები. ნახ. 2. ტექნოლოგიური სქემა აგრეგატულ-ნაკადური წარმოებისა, რომელიც ხორციელდება სახურავის პანელების (3×6 მ) ორი საყალიბო პოსტის მეშვეობით: 1—ხიდური ამწე; 2—ბეტონჩამგები; 3—ვიბრობაქანი; 4 — ყალიბჩამწყობი; 5 — მზა ნაკეთობათა გასატანი თვითმავალი ურიკა; 6—ურიკა-მისაბმელი; 7 — ღეროების ელექტროთერმული დაჭიმვის დანადგარი; 8—საორთქლავი კამერები; 9 — ნაკეთობათა კონტროლისა და რემონტის სტენდი; 10—დათბუნებული პანელების ასაწყობი სტენდი; 11—სარიგებელი ბუნკერი; 12—ყალიბები; 13—შენადუღი არმატურის ბადეები; 14—მზა პროდუქციის დასაწყობი მოედანი.

თა პარამეტრების უნიფიკაციასა და კონსტრუქციების ტიპიზაციას. ა ს ა წ ყ ო ბ ი რ. კ. და ნ. სსრკ-ში გამოყენებული სამშენებლო კონსტრუქციების ძირითადი სახეობაა. მათი უპირატესობა მონოლითურ კონსტრუქციებთან შედარებით მდგომარეობს *მშენებლობის ინდუსტრიალიზაციის* ფართო შესაძლებლობაში (იხ. *ასაწყობი კონსტრუქციები* მშენებლობაში). ამ სახით შეიძლება დამზადდეს შენობა-ნაგებობის თითქმის ყველა ელემენტი: მზიდი, შემომზღუდი, სანიტ.-ტექ. და სხვ. (ნახ. 1). ასაწყობ რ. კ. და ნ-ს უმთავრესად ამზადებენ ქ-ნებში, ნაწილობრივ კი პოლიგონზე. ასაწყობი რ კ და ნ. ძირითადად 3 ხერხით მზადდება: აგრეგატულ-ნაკადურად, კონვეიერულად და სტენდურად I ხერხის გამოყენების დროს (ნახ. 2) ყველა ოპერაცია მიმდინარეობს სპეც. პოსტებზე, რ-ებიც ქმნიან მოძრავ ნაკადურ ტექნოლ. ხაზს. ამ ხერხის გამოყენება ხელსაყრელია საშ. სიმძლავრის ქ-ნებში, განსაკუთრებით მაშინ, როცა ამზადებენ ფართო ნომენკლატურის ნაკეთობებს II ხერხს (ნახ. 3) მიმართავენ დიდი სიმძლავრის ქ-ნებში, სადაც დასამზადებელ ნაკეთობათანაირსახეობების რაოდენობა მცირეა. III ხერხის (ნახ. 4) გამოყენებისას ყველა ოპერაცია სრულდება ერთ ადგილზე, ცალკეული ოპერაციებისათვის საჭირო მოწყობილობა კი გადაადგილდება ამ ხერხს იყენებენ დიდი ზომის ნაკეთობათა (წამწე, კოჭი და სხვ.) დასამზადებლად. სტენდური ხერხის ნაირსახეობაა კასეტური ხერხი ნებისმიერი ხერხით დამზადებული ნაკეთობა უნდა აკმაყოფილებდეს მოქმედი სტანდარტებისა და ტექ. პირობების მოთხოვნებს. ასაწყობი რ. კ. და ნ. ყველაზე ფართოდ გავრცელდა საბინაო-საზ. მშენებლობაში (იხ. *ასაწყობი სახლთმშენებლობა*). ა ს ა წ ყ ო ბ - მ ო ნ ო ლ ი თ უ რ ი რ კ ი ნ ა ბ ე ტ ო ნ ი ს კ ო ნ ს ტ რ უ ქ ც ი ე ბ ი ასაწყობი ელემენტებისა და მონოლითური ბეტონის ისეთი შეუღლებაა, რ-ის დროს უზრუნველყოფილია ყველა შემადგენელი ნაწილის საიმედო ერთობლივი მუშაობა. ასაწყობ კონსტრუქციებთან შედარებით ამ სახის კონსტრუქციები ნაკლებად ინდუსტრიულია. მათი გამოყენება განსაკუთრებით მიზანშეწონილია დიდი დინამ. (მ. შ. სეისმური) დატვირთვების დროს, აგრეთვე მაშინ, როცა ტექ. თვალსაზრისით აუცილებელია დიდი ზომის კონსტრუქციების დანაწევრება მცირე ზომის ელემენტებად. მათი ღირსებაა ფოლადის ხარჯის სიმცირე ასაწყობ კონსტრუქციებთან შედარებით (იხ. *ასაწყობ-მონოლითური კონსტრუქციები*).

რ. კ-სა და ნ-ს უმეტესად მძიმე ბეტონისაგან ამზადებენ. მზიდ კონსტრუქციებში პერსპექტიულია დიდი სიმტკიცის მძიმე (მარკა 600—800) და მსუბუქი (300—500) ბეტონების გამოყენება. დიდი ეკონ. ეფექტია მოსალოდნელი ძაბვადი ბეტონის გამოყენებისას. მეტად პერსპექტიულია ე. წ. ბეტონპოლიმერი და დისპერსიულად დაარმატურებული ბეტონი. არმატურას უმთავრესად იყენებენ მოქნილს — ცალკეული ღეროების, შენადული ბადეებისა და ბრტყელი კარკასების სახით (იხ. *არმატურა რკინაბეტონის კონსტრუქციებისა*).

სსრკ-ში დამუშავებულია რ. კ-ისა და ნ-ის გაანგარიშებისა და კონსტრუირების მეთოდები, რ-ებიც ასახულია ნორმატიულ დოკუმენტებში, აგრეთვე მრავალ ინსტრუქციასა და მითითებაში.

რკინაბეტონის კონსტრუქციების ფართო ფორმათწარმომქმნელმა და ტექ. შესაძლებლობებმა უდიდესი გავლენა მოახდინა XX ს. მსოფლიო არქიტექტურაზე. რკინაბეტონის კონსტრუქციების საფუძველზე შეიქმნა ახ. პროპორციები, *არქიტექტონიკა* და შენობა-ნაგებობათა სივრცული ორგანიზაცია. სწორხაზოვანი კარკასული კონსტრუქციები შენობას ანიჭებს ფორმათა მკაცრ გეომეტრიზმსა და დანაწევრების მწყობრ რიტმს, სტრუქტურის მკაფიოობას. გადახურვების პორიზ ფილები განლაგებულია თხელ საყრდენებზე, ხოლო მსუბუქი კედელი, რ-საც აღარ აკისრია ზიდვის ფუნქცია, ხშირად იქცევა ხოლმე მინის ეკრან-ფარდად, ეს საშუალებას იძლევა შეიქმნას მთლიანად შემინული უზარმაზარი სიბრტყეები. დიდი პლასტ და სივრცითი გამომსახველობის უნარი აქვს მრუდწირულ კონსტრუქციებს, რ-ებიც საშუალებას იძლევა შუალედური საყრდენების გარეშე გადაიხუროს უზარმაზარი დარბაზული სივრცეები და შეიქმნას ფორმით უჩვეულო მოცულობით-სივრცული კომპოზიციები. ზოგიერთი თანამედროვე რკინაბეტონის კონსტრუქცია (მაგ., გისოსოვანი) ორნამენტულ-დეკორ ხასიათისაა პლასტიკურად გააზრებული თანამედროვე რკინაბეტონის კონსტრუქციები ესთეტ. გამომსახველობას ანიჭებს არა მარტო საცხოვრ და სამოქალაქო შენობებს, არამედ საინჟინრო და სამრეწვ. ნაგებობებსაც: ხიდებს ესტაკადებს, კაშხალებს, შეფსაცივრებს და სხვ.

*ლიტ*.: ნ ა დ ი რ ა ძ ე ა., ასაწყობი რკინაბეტონის ქარხნების მექანიკური აღჭურვილობა, თბ., 1976; Б а й к о в В. Н., С и г а л о в Е. Э., Железобетонные конструкции, 3 изд., М, 1977; Г е р ш б е р г О. А., Технология бетонных и железобетонных изделий, 3 изд., М, 1971.

*გ. წილოსანი.*

**რკინანახშირბადოვანი შენადნობები,** რკინის ფუძეზე დამზადებული რკინისა და ნახშირბადის შენადნობები. განასხვავებენ სუფთა რ. შ-ს — ფოლადებს (2%-ზე ნაკლები C) და თუჯებს (2%-ზე მეტი C). ტექ. რ. შ. შეიცავს მინარევებს: (Mn, Si, P, S, H, N, O), მალეგირებელს (Cr, Ni, Mo, W, V, Ti, Co და სხვ.), მამოდიფიცირებელსა (Mg, Ce, Ca და სხვ.) და შემთხვევითს (Cu, As და ა. შ.). ფოლადებისა და თუჯების ფაზური მდგომარეობა სხვადასხვა ტემპ-რის დროს მათში C-ის შეცულობის მიხედვით აისახება Fe—C სისტემის დიაგრამაზე, რ-ის მეცნ. შესწავლას საფუძველი ჩაუყარეს რუსმა მეცნიერებმა პ. *ანოსოვმა*, დ. *ჩერნოვმა*, ა. *ბაიკოვმა* და სხვ. უცხოელი მკვლევარებიდან Fe—C შენადნობთა მდგომარეობის დიაგრამის შესწავლაში დიდი წვლილი მიუძღვით ფ. ოსმონდს (საფრანგეთი), უ. რობერტს-ოსტინს (ინგლისი), ბ. როზებომს (ჰოლანდია), პ. გერენსს (გერმანია) და სხვ.

რ. შ-ის ფაზური მდგომარეობა, რ-იც დამოკიდებულია მათ შედგენილობასა და ტემპ-რაზე, შეიძლება იყოს სტაბილურიმდგრადი (ნახ. 1, ა) ან მეტასტაბილურიარამდგრადი (ნახ. 1, ბ). თუ რ. შ. სტაბილურ მდგომარეობაშია, მათში გვხვდება ნახშირბადის თხევადი ხსნარი (თხ.) რკინაში, C-ის 3 მყარი ხსნარი რკინის პოლიმორფულ მოდიფიკაციებში — α-მყარი ხსნარი (α-ფერიტი), γ-მყარი ხსნარი (აუსტენიტი), δ-მყარი ხსნარი (δ-ფერიტი) და გრაფიტი (გ.). თუ რ შ-ის ფაზური მდგომარეობა მეტასტაბილურია, მათში გვხვდება თხ., α-, γ-, δ-მყარი ხსნარები და რკინის კარბიდი $Fe_3C$—ცემენტიტი (ც) AB ხაზზე (ნახ. 1, ა და ბ) იწყება და AH-ზე მთავრდება δ-Fe გამოკრისტალება H B ტემპ-რაზე (1499°C) მიმდინარეობს პერიტექტიკული დაკრისტალება $\mathrm{F}_{\text{ეთხ}} + \delta_H \rightarrow \gamma$ იმ ფოლადების გამყარება, რ-ებიც C-ს 0,5%-მდე შეიცავენ. იწყება δ-მყარი ხსნარის კრისტალების გამოყოფით როცა C-ის კონცენტრაცია 0,1% მიაღწევს (H), კრისტალიზაცია მთავრდება δ-მყარი ხსნარის წარმოქმნით HB-ზე 1499°C-ზე მიმდინარეობს პერიტექტიკული კრისტალიზაცია და წარმოიქმნება აუსტენიტი. BC ტემპ-რებზე იწყება და IE ტემპ-რებზე მთავრდება აუსტენიტის დაკრისტალება NIESG არე ერთფაზიანია (აუსტენიტი) E′C′F′ ტემპ-რაზე კრისტალდება სტაბილური ევტექტიკა (ნახ. 1, ა) γ+თხ+გ; EC F ტემპ-რაზე კი — მეტასტაბილური ევტექტიკა (ნახ 1,ბ), რ-საც ლედებურიტი ეწოდება (γ+თხ+ც). P′S′K′ ტემპ-რაზე მიმდინარეობს 0,8% C-ის შემცველი აუსტენიტის სტაბილური ევტექტოიდური გადაკრისტალება (α+γ+გ), PSK ტემპ-რაზე კი —მეტასტაბილური ევტექტოიდურ-პერლიტური გადაკრისტალება (α+γ+ც) D′C′ ტემპ-რებზე სითხისაგან კრისტალდება გრაფიტი, DC-ზე კი — პირველადი ცემენტიტი. რ. შ-ის მაღალნახშირბადიანი ფაზის — ცემენტიტის — წარმოქმნის ძირითადი მიზეზია ხსნარისაგან გრაფიტის გამოყოფის სიძნელე. იგი წარმოიქმნება გრაფიტის ჩასახვის უბნიდან რკინის ატომების თვითდიფუზიის შედეგად. თუ თხევადი რ. შ. ნელა ცივდება ან მაღალ (>730°C) ტემპ-რაზე დიდხანს ყოვნდება, კრისტალდება გრაფიტი, წარმოიქმნება სტაბილური სტრუქტურები. უფრო სწრაფი გაცივებისა და არასაკმარისი დაყოვნებისას რკინის ატომების თვითდიფუზია ყოვნდება, თითქმის Fe-ის ყველა ატომი ადგილზე რჩება და მაშინ თხევადსა და მყარ ხსნარებში ჩაისახება და იზრდება ცემენტიტი. დიაგრამაზე წყვეტილი ხაზებით ნაჩვენებია კიურის წერტილები (768 და 210°C).

რ. შ-ის ა გ ე ბ უ ლ ე ბ ა განისაზღვრება მათი შედგენილობით, გამყარების პი-




რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები. ნახ. 3. კერამზიტბეტონის საკედლე პანელების კონვეიერული წარმოების ტექნოლოგიური სქემა: 1—განმპაკეტებელი; 2 — გადამყირავებელი; 3—ყალიბის საზეთი და ბორტების დასახური მექანიზმი; 4—ფაქტურაჩამგები; 5 — ბეტონჩამგები; 6—ვიბრობაქანი; 7 — დუღაბჩამგები; 8—დამპაკეტებელი; 9—გამყარების გვირაბისებრი კამერა; 10—კოჭამწე; 11—მზა პანელების საფაქტურო შრის დამუშავების კამერა; 12 — ქვიშის მოსამზადებელი განყოფილება; 13—გამტანი ურიკა; 14—სავენტილაციო პანელების დასამზადებელი დანადგარი. 15 - საკარნიზე ბლოკების დასამზადებელი დანადგარი; 16 — გამყარების ორმოსებრი კამერები; 17—ცენტრალური მართვის პულტი; 18—დამხმარე მართვის პულტი; 19 — ფაქტურის მომზადების განყოფილება; 20 — შემვსებების ლენტური ტრანსპორტიორი; 21—პნევმოსალექი დანადგარი ცემენტისათვის; 22—ხრახნული კონვეიერი ცემენტისათვის; 23—ბუნკერები დუღაბის კომპონენტებისათვის; 24—დუღაბშემრევები; 25—ბუნკერები მსუბუქი ბეტონის კომპონენტებისათვის; 26—შემრევი როტორული რბიები; 27—თვითმავალი სარიგებელი ვაგონეტი, 28—ბუნკერები მძიმე ბეტონის კომპონენტებისათვის; 29 — იძულებითი მოქმედების ბეტონსაზელები; 30 — ბეტონისათვის დანამატების მომზადება; 31—წყლის ავზები.




რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები, ნახ. 4. წინასწარ დაძაბული ხაზოვანი ნაკეთობების (ნივნივის კოჭების) სტენდური წარმოების ტექნოლოგიური სქემა: 1—ბეტონის მისაწოდებელი ესტაკადა, 2—ჰიდროდომკრატი; 3—ბეტონსარიგებელი; 4—მზა ნაკეთობათა გასატანი თვითმავალი ურიკა; 5 — არმატურის ხვეულის დამჭერი.

რკინანახშირბადოვანი შენადნობები. ნახ. 1. რკინანახშირბადოვანი შენადნობების მდგომარეობის დიაგრამები: ა—სტაბილური წონასწორობის; ბ—მეტასტაბილური წონასწორობის. ნახ. 2. რკინანახშირბადოვანი შენადნობების ტიპური სტრუქტურები: ა—0,15% C-ის შემცველი ფოლადი — ფერიტის მარცვლები (ღია ფერისა) და პერლიტის უბნები (მუქი); ბ — ფოლადი C — 0,65% (ფერიტის ბადე და პერლიტი); გ — ფოლადი C—0,8% (ფირფიტოვანი პერლიტი); დ — ფოლადი C—0,91% (სფეროიზიდებული ცემენტიტი ფერიტში); ე — ფოლადი C — 1,18%, ცემენტის ბადე და ფირფიტები (ღია ფერისა) პერლიტში; ვ — ფოლადი C—0,85% (მარტენსიტის ფირფიტები და ნარჩენი აუსტენიტი); ზ—რუხი თუჯი, გრაფიტის (მუქი) განშტოებული ფირფიტები და ფერიტის მარცვლები; თ—რუხი თუჯი სფეროსებრი გრაფიტით ფერიტულ ფუძეზე; ი—თეთრი ქვეევტექტიკური თუჯი (ევტექტიკური მონოლითური ცემენტიტი და პერლიტი); კ—თეთრი ქვეევტექტიკური თუჯი (პირველადი აუსტენიტის დენდრიტები და ლედებურიტი); ლ—თეთრი ზეევტექტიკური თუჯი (პირველადი ცემენტიტისა და ლედებურიტის ფირფიტები); მ — ჭედადი თუჯი (გრაფიტის ჩანართები ფერიტულ ფუძეში). ა, ბ, ე. ზ, თ, კ, ლ, მ,—გადიდებულია 150-ჯერ, ხოლო გ, დ, ვ, ი,—500-ჯერ).



ნახ. 1.

ნახ. 2.



რობებითა და მყარ მდგომარეობაში სტრუქტურული ცვლილებებით. ნახშირბადის შემცველობის მიხედვით რ შ-ს ყოფენ ორ ჯგუფად. ერთ ჯგუფში შედის თუჯი, მეორეში — ფოლადი. ფოლადს, რ-შიც C-ის კონცენტრაცია ნაკლებია, ვიდრე ევტექტოიდური S′ და S, წინაევტექტოიდურს უწოდებენ, უფრო მაღალნახშირბადოვანს კი — ზეევტექტოიდურს. ასევე თუჯს, რ-შიც C-ს კონცენტრაცია ნაკლებია, ვიდრე ევტექტიკური C′ და C, წინაევტექტიკური ეწოდება, უფრო მაღალნახშირბადოვანს კი — ზეევტექტიკური. თუჯის გამყარება იწყება ჭარბი (პირველადი) γ-მყარი ხსნარის ან პირველადი გრაფიტის (სტაბილური) ან ცემენტიტის (მეტასტაბილური) გამოყოფით და მთავრდება ევტექტიკური შედგენილობის სითხის დაკრისტალებით; სამი შესაძლებელი ვარიანტიდან (თხ → γ+გ; თხ→γ+ც; თხ→γ+გ+ც) მიმდინარეობს ერთ-ერთი. პირველ შემთხვევაში მიიღება ე. წ. რუხი თუჯი, მეორეში — თეთრი, მესამეში — ნახევრული თუჯი.

იმის მიხედვით, თუ როგორია კრისტალიზაციის პირობები, გრაფიტი გამოიყოფა განშტოებული ფირფიტოვანი (ნახ. 2, ზ) ან სფეროსებრი (ნახ. 2, თ) ჩანართების სახით, ცემენტიტი კი მონოლითური ფირფიტების სახით (ნახ. 2, ი) აწ განშტოებული აუსტენიტით გაჭოლილი (ე. წ. ლედებურიტი, ნახ. 2, ლ). ისეთი რ. შ-ის კრისტალიზაცია, რ-ებიც 4,26—4,3%-ზე მეტ C-ს შეიცავენ $D'C'$ ხაზზე ქვევით გადამეტცივებული ნადნობის ნელა გაცივების შემთხვევაში განშტოებული ფირფიტოვანი ან ბირთვისებრი ფორმის პირველადი გრაფიტის წარმოქმნით იწყება სწრაფად გაცივების შემთხვევაში პირველადი ცემენტიტის ფირფიტები წარმოიქმნება (ნახ. 2, ლ); გაცივების საშ. სიჩქარეებისას გამოიყოფა როგორც გრაფიტი, ისე ცემენტიტი. ზეევტექტიკური და წინაევტექტიკური თუჯის კრისტალიზაცია მთავრდება სითხის ნარჩენის დაშლით γ-ხსნარისა და მაღალნახშირბადოვანი ფაზების მიკრომექან. ნარევად.

რ. შ-ის პ ო ლ ი მ ო რ ფ უ ლ ი გ ა რ დ ა ქ მ ნ ე ბ ი დაკავშირებულია Fe-ის ატომთა წახნაგდაცენტრებული კუბური (წდკ) გისოსისა γ-Fe და მოცულობადაცენტრებული (მდკ) α- და δ-Fe გისოსის გადაკრისტალებაზე (წდკ ⇆ მდკ) განსაზღვრულ ტემპ-რაზე გახურებისა და გაცივების დროს პოლიმორფული გარდაქმნები მყარ მდგომარეობაში სხვადასხვა გზით მიმდინარეობს მცირე გადამეტცივებისა და გადამეტხურების დროს მიმდინარეობს Fe-ის გისოსების ე. წ ნორმალური გადაკრისტალება. სწრაფად გაცივებისა და გახურების დროს მყარი ხსნარების პოლიმორფული გარდაქმნები მიმდინარეობს უდიფუზიოდ (მარტენსიტულად). მაგ., რ. შ-ის წყალში წრთობისას γ-ხსნარი იმავე შედგენილობის α-ხსნარში გადადის. ნახშირბადით გადამეტჯერებულ ამ α-ხსნარს მარტენსიტი (ნახ 2, ვ) ეწოდება. გადამეტცივებული აუსტენიტის შედარებით ნელა გაცივებისას γ-რკინის გისოსის გარდაქმნის ძვრის მექანიზმი შეთავსებულია C-ს ნაწილობრივ დიფუზურ განაწილებასთან (ბეინიტური გარდაქმნა). პირველ შემთხვევაში წარმოიქმნება მყარი ხსნარის მცირე დეფექტებიანი ტოლღერძა კრისტალები (ნახ. 2, ა), მეორე და მესამე შემთხვევაში კი—ნემსისებრი და ფირფიტოვანი სტრუქტურები (ნახ. 2, ვ), რ-ისაც დამახასიათებელია დიდი რაოდენობის დაცურების ხაზები და ორეულები.

გადამეტჯერებულ ხსნარში ცემენტიტის ჩასახვა და ზრდა უფრო სწრაფად მიმდინარეობს, ვიდრე გრაფიტის წარმოქმნა, ამიტომ რ შ ხშირად მეტასტაბილურებია. გადამეტცივებაზე დამოკიდებულებით ხსნარებისგან გამოყოფილ ცემენტიტს შეიძლება ჰქონდეს ტოლღერძა კრისტალის, მარცვლებშორისი ბადის, ფირფიტების ან ნემსების ფორმა (ნახ. 2, დ, ე). რ. შ-ის მაღალ ტემპ-რაზე დიდი ხნით დაყოვნების შედეგად ცემენტიტი იშლება ($Fe_3C \rightarrow \alpha\text{-}Fe + C_{გრ} \pm Q$), გრაფიტი ჩაისახება და გადიდდება. ამ პროცესს იყენებენ გრაფიტიზებული ფოლადისა და ჭედადი თუჯის ნაკეთობების მისაღებად (ნახ. 2, მ). რ. შ-ის სტრუქტურის ფორმირებისას დიდი მნიშვნელობა აქვს γ-ხსნარის ევტექტოიდურ გადაკრისტალებას α-ხსნარად და მაღალნახშირბადოვან ფაზად — $Fe_3C$. ძალიან მცირე გადამეტცივებისას მიიღება ფერიტი და გრაფიტი (ნახ., 2, მ). უფრო მეტად გადამეტცივებისას — ფერიტი და სფეროიდიზებული ცემენტიტი (ნახ. 2, დ). შემდეგ ფერიტისა და ცემენტიტის ნარევი იძენს პერლიტის ფირფიტოვან აგებულებას (ნახ. 2, გ). იმ შემთხვევაში, როცა გადამეტცივება ასეული გრადუსებით იზომება, γ-ხსნარი მარტენსიტად გარდაიქმნება (ნახ. 2, ვ). რ. შ-ის ფაზური შედგენილობის, კრისტალების ზომის, ფორმის, განაწილების და დეფექტურობის ცვლით შეიძლება მათი თვისებების ცვლა ფართო დიაპაზონში. მაგ., ექსპლუატაციისათვის უმნიშვნელოვანესი რ. შ-ის მექან. თვისებები იცვლება შემდეგ ზღვრებში: სისალე 60 — 800 HB-მდე, სიმტკიცის ზღვარი $2 \cdot 10^4 - 3{,}5 \cdot 10^6$ ნ/სმ² ($2 \cdot 10^3 - 3{,}5 \cdot 10^5$ კგძ/სმ²); ფარდობითი წაგრძელება 0-იდან 70%-მდე.

ლიტ.: Бунин К. П., Баранов А. А., Металлография, М., 1970; Гуляев А. П., Металловедение, 5 изд., М., 1977; Лившиц Б. Г., Металлография, М., 1963. *დ. ებანოიძე.*

**რკინიგზა**, 1. კომპლექსური სატრანსპორტო საწარმო, რ-იც აღჭურვილია მგზავრების გადასაყვანი, ტვირთის, ფოსტისა და მისთ. გადასაზიდი ტექნიკით (მოძრავი შედგენილობა — ლოკომოტივები და ვაგონები; ლიანდაგები; ხელოვნური ნაგებობები — ხიდები, ესტაკადები, ვიადუკები; სადგურები და კვანძები, ავტომატიზაციისა და ტელემექან. საშუალებები— სიგნალიზაცია, ცენტრალიზაცია, ბლოკირება; შენობები — დეპო, სახელოსნო, ვაგზალი და სხვ.). 2. რ-ის ქსელი, რ-იც დაყოფილია მრავალ რ-დ თითოეული მათგანი წარმოადგენს დამოუკიდებელ სამეურნეო და ადმ. ერთეულს რ-ის სამმართველოში შედის მოძრაობის, სალოკომოტივო, სავაგონო, სალიანდაგო მეურნეობების, სიგნალიზაციისა და კავშირგაბმ., სატვირთო, სამგზავრო სამსახურები, ელექტრიფიცირებულ რ-ებზე,—აგრეთვე ელექტრიფიკაციის სამსახურიც. 3. მატარებლის სამოძრაო ლიანდაგი.

დანიშნულების მიხედვით რ. არის საერთო სარგებლობის, სამრეწვ. ტრანსპორტის (საწარმოებისა და ორგანიზაციების მისასვლელი ლიანდაგები), საქალაქო (ტრამვაისა და მეტროპოლიტენის); ლიანდის მიხედვით ფართოლიანდიანი, ვიწროლიანდიანი; წევის სახეობის მიხედვით იგი შეიძლება იყოს ელექტრული, დიზელის, ტურბინული და ორთქლის წევისა. არსებობს აგრეთვე კბილა და ბაგირული წევის რ-ები, რ-ებიც ძირითადად მთიან რელიეფზე გაჰყავთ.

ი ს ტ ო რ ი უ ლ ი ნ ა რ კ ვ ე ვ ი. რ-ის წინასახეობაა ხის, ქვის ლიანდაგი, რ-ზეც ძველად მძიმე ტვირთს გადაადგილებდნენ ხოლმე XV ს-ში ინგლ. და ირლ. მაღაროებში დაიწყეს თუჯის რელსების გამოყენება, რ-ებზეც ცხენისა და ბაგირის წევით გადაჰქონდათ ტვირთი. ორთქლის წევა პირველად 1825 გამოიყენეს ინგლისში. რუსეთში პირველი საქარხნო რ. ააგეს 1834, ხოლო საერთო სარგებლობისა — 1837. საქართველოში 1871 საექსპლუატაციოდ გადაეცა ფოთ—ზესტაფონის რ-ის ხაზი, ხოლო 1872— ზესტაფონ—თბილისის ხაზი. 1883 აშენდა ბათუმ—სამტრედიის, ბაქო—ბოიუქ—ქასიქ—თბილისის ხაზები. XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში რუსეთში დაიწყო მეცნ. მუშაობა რ-ის ტექ.

საშუალებათა გასაუმჯობესებლად. სსრკ-ში 1924 ააგეს მსოფლიოში პირველი 100 ც. ძ სიმძლავრის თბომავალი. 1926 დაიწყო რ-ის ელექტრიფიკაცია. დიდი სამამულო ომის (1941—45) შემდეგ რ-ის განვითარება დაკავშირებულია წევის პროგ. სახეების (ელექტრული და თბომავლის) მასობრივ გამოყენებასთან, ავტომუხრუჭებითა და ავტოგადასაბმელებით აღჭურვილი დიდტვირთულობის ვაგონების აგებასთან, მექანიზაციის, ავტომატიკის, ტელემექან, კავშირის სრულყოფილი საშუალებების დანერგვასთან და სხვ.

რ-ის მახასიათებლები რ-ის ტექ. აღჭურვილობის ძირითადი მახასიათებლებია წევის სახეობა, ძირითადი ლიანდაგების რაოდენობა, *ლიანდაგის ზედა ნაშენის* კონსტრუქცია, ავტომატიკისა და ტელემექან. მოწყობილობათა სახეობა და სხვ. სსრკ-ში მშენებარე რ-ები 5 კატეგორიად იყოფა I კატეგორიის მაგისტრალებს, რ-თა ტვირთძაბვა 10 მლნ. *ტ კმ/კმ*-ზე (ნეტო) მეტია და რ-ებზეც დღე-ღამეში 10 წყვილზე მეტი სამგზავრო მატარებელი მოძრაობს და, რ-იც მაღალი ტექ. აღჭურვილობისაა, აქვს მძლავრრელსებიანი უპირაპირო ლიანდაგი, რკინაბეტონის ან ხის შპალები, ღორღის ბალასტის ფენა.

რ-ის მშენებლობა. რ-ის მშენებლობისას ძირითადი სამუშაოებია მიწის ვაკისის აგება და ხელოვნური ნაგებობების აშენება. მიწის სამუშაოების შესრულებისას იყენებენ ექსკავატორებს, ბულდოზერებს და სხვა მანქანებს. ლიანდაგს დააგებენ *ლიანდაგსაგები მანქანით*. ლიანდაგის ბალასტირებას და შეზუსტებას ახდენენ *ელექტრობალასტერებით* და ა. შ თანამედროვე პირობებში ექსპლუატაციაში შეჰყავთ ახ. რ-ის ხაზები და მეორე ლიანდაგები, აშენებენ ახ და აგრძელებენ არსებულ სადგურის ლიანდაგებსა და უბნებს, ზრდიან უპირაპირო ლიანდაგის სიგრძეს, იყენებენ მძიმე თერმულად დამუშავებულ რელსებს, წინასწარდაძაბული რკინაბეტონისა და ანტისეპტიკებით დამუშავებული ხის შპალებს და სხვ. ლიანდაგის რემონტისა და მის წესიერულ მდგომარეობაში შესანახად იყენებენ *სალიანდაგო მანქანებს*.

სსრკ რ-ის ტექნიკური საშუალებანი სსრკ-ის მოძრავი შედგენილობა შედგება ლოკომოტივებისა და ვაგონებისაგან. რ-ზე ექსპლუატაციაშია *ელექტრომავლები*, *თბომავლები*, *ელექტრომატარებლები*, დიზელ-მატარებლები, *ორთქლმავლები* და სხვ. ელექტრულ წევას იყენებენ განსაკუთრებით ტვირთდაძაბულ უბნებზე. ორთქლმავლებს მხოლოდ მეორეხარისხოვან ხაზებსა და სადგურებში იყენებენ.

სსრკ რ-ზე მიმოქცევაშია დახურული სატვირთო ვაგონები, ნახევარვაგონები, ცისტერნები, რეფრიჟერატორები და სხვა ტიპის ვაგონები მთლიანლითონურ სამგზავრო ვაგონებს აქვთ ელექტროგათბობა, იძულებითი ვენტილაცია ან კონდიციონერები. ყველა ვაგონი და ლოკომოტივი აღჭურვილია *ავტომატური გადასაბმელითა* და პნევმ. ან ელექტროპნევმ. *ავტომუხრუჭებით*.

რ-ის ხაზების 90%-ს აქვს *ავტობლოკირება* და ნახევრად ავტომ. საბლოკირებელი სისტემა. რ-ზე იყენებენ ლოკომოტივის სიგნალიზაციას (იხ. *სიგნალიზაცია, ლოკომოტივისა*), ისრებისა და სიგნალების ტელემართვას და სხვ. რ-ზე ფართოდ ინერგება ელექტრონული ტექნიკა; ფართოვდება გამოთვლითი ცენტრების ქსელი.

რ-ის ხაზები არის ერთლიანდაგიანი, ორლიანდაგიანი (ქსლის მთელი სიგრძის 30%-მდე) და მრავალლიანდაგიანი რ-ზე ძირითადი საწარმოო ერთეულებია *რკინიგზის სადგურები*

სსრკ რ. 30-ზე მეტი საერთაშ. სამგზავრო ხაზებით დაკავშირებულია ევრ. და აზიის 25 ქვეყანასთან. რ-ების უახლოესი პერსპექტიული ამოცანაა მათი გამტარობის უნარის გაზრდა მეორე ლიანდაგების აგების, სადგურების ლიანდაგების განვითარების, შემდგომი ელექტრიფიკაციის, უბნების ავტობლოკირებით აღჭურვის და სადისპეტჩერო. ცენტრალიზაციის ხარჯზე. მატარებლების მასისა და სიჩქარის გასაზრდელად აიგება გადიდებული ტვირთამწეობის ვაგონები და დიდი სიმძლავრის ლოკომოტივები.

*ლიტ*.: Железные дороги, под ред. М. М. Филиппова, М., 1968.

**რკინიგზების ელექტრიფიკაცია,** *რკინიგზის* გადაყვანა ელექტრულ წევაზე და ახალი ელექტრიფიცირებული რკინიგზების შექმნა. ელექტრიფიცირებულ რკინიგზებზე *ელექტრომავლების* წევითი ელექტროძრავები ენერგიას იღებენ კონტაქტური ქსლიდან, რ-იც მიერთებულია წევით ქვესადგურთან. რ. ე. ზრდის გამტარუნარიანობას, ამცირებს საექსპლუატაციო დანახარჯებს, უფრო კომფორტულს ხდის *რკინიგზის ტრანსპორტს*.

ელექტრული წევა პირველად გამოყენებული იყო 1895 რკინიგზის მაგისტრალურ უბანზე — ბალტიმორ—ოჰაიო (აშშ). რუსეთში რ ე. დაიწყო დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ. ის შეადგენდა გოელროს გეგმის ნაწილს. 1926 ექსპლუატაციაში შევიდა პირველი ელექტრიფიცირებული უბანი ბაქო—საბუნჩ—სურახანი, 1932 — ხაშურ—ზესტაფონი. 1941 ელექტრულ წევაზე გადაყვანილ იქნა სულ 1865 *კმ* რკინიგზა 1946—55 ელექტრიფიცირებული იყო მრავალი სარკინიგზო მიმართულება. 1965 სკკპ ცკ და სსრკ მინისტრთა საბჭომ მიიღეს რ. ე-ის გენ. გეგმა, რ-იც ითვალისწინებდა რკინიგზის ძირითადი მაგისტრ მიმართულებების გადასვლას ელექტრულ წევაზე. სსრკ ელექტრიფიცირებული რკინიგზების კონტაქტურ ქსელში გამოიყენება 3 *კვ* ძაბვის მუდმივი ელექტროდენი ან ცვალებადი ერთფაზიანი დენი, რ-ის ძაბვა 25 *კვ*-ია. ცვალებადი დენით კვებისას მნიშვნელოვნად მარტივდება ელექტრონული რკინიგზების ელექტრომომარაგების მოწყობილობა. სსრკ-ში ელექტრიფიცირებული რკინიგზის მონაკვეთი შეადგენს 45,7 ათ. *კმ* (1982), რაც შეადგენს მთლიანი საექსპლუატაციო სიგრძის 31,9%. ნაცვლად 2,6%-ისა (1950).

**რკინიგზის კვანძი,** რამდენიმე რკინიგზის ხაზის თავშეყრის ან გადაკვეთის პუნქტი, რ-შიც ერთ მთლიან კომპლექსადაა გაერთიანებული სხვადასხვა სახის სადგურები და გამყოფი პუნქტები, შემაერთებელი და გარშემოსავლელი, სამრეწვ. დაწესებულებებთან მისადგომი ლიანდაგები და გზაგამტარები (სატრანსპორტო კვანძის ერთ-ერთი ძირითადი შემადგენელი ნაწილი). რ. კ-ის ყველა სატრანსპ. მოწყობილობა მუშაობს ერთიანი ტექნოლ. პროცესით, რ-იც მოიცავს სადგურებს შორის სატრანზიტო და მახარისხებელი მუშაობის განაწილებას. სატვირთო სამუშაოებისა და სამგზავრო მოძრაობის ორგანიზაციას, კვანძის ფარგლებში მატარებელთა შედგენის გეგმისა და მოძრაობის გრაფიკის დამუშავებას, ინფორმაციის მოწყობასა და მუშაობის ოპერატ. მართვის ეფექტიანი სისტემის დადგენას.

რ. კ-ების ტიპებს ძირითადად განსაზღვრავენ საექსპლუატაციო მუშაობის ხასიათით, გეოგრ. მდებარეობითა და მათში შემავალი ძირითადი ელემენტებისა და რკინიგზის ხაზების ურთიერთგანლაგებით. მთელი სახარისხებელი სამუშაოებისა და რკინიგზის ქსელზე ვაგონთა სატვირთავ-გასატვირთავი სამუშაოების მნიშვნელოვან ნაწილს რ კ-ზე ასრულებენ. ამიტომ ქსლის საექსპლუატაციო მაჩვენებლები მნიშვნელოვანწილადაა დამოკიდებული მათ ეფექტურ მუშაობაზე.

*ლ. აბულაძე.*

**რკინიგზის ლიანდაგი,** ნაგებობათა და მოწყობილობათა კომპლექსი, რ-ებიც რკინიგზის *მოძრავი შედგენილობის* მოძრაობისათვის ქმნიან მიმმართველ რკინიგზის ლიანდიან გზას. რ ლ-ის ძირითადი ელემენტებია: *ლიანდაგის ზედა ნაშენი*, მიწის ვაკისი და ხელოვნური ნაგებობანი (რკინიგზის ხიდები, *გვირაბები*, *ვიადუკები*, *სადრენაჟო მილები*, საყრდენი კედლები და სხვ.) ლიანდაგის გეგმა წარმოადგენს ლიანდაგის ღერძის პროექციას ჰორიზ. სიბრტყეზე, ხოლო გრძივი პროფილი — ვერტ. ჭრილს მის ღერძზე. გეგმა და პროფილი განაპირობებს ლიანდაგის ტრასას. რ. ლ. შედგება სწორი და მრუდე, ჰორიზ. და დახრილი უბნებისაგან. მოძრავი შედგენილობის სწორი მონაკვეთიდან მრუდზე მდოვრედ გადასასვლელად შეუღლების ადგილებზე აყენებენ თანდათანობით ცვლად რადიუსიან გადასასვლელ მრუდებს. მოძრავი შედგენილობის მოძრაობისთვის საუკეთესო პირობები მაშინ იქმნება, როცა ლიანდაგის ზედა ნაშენი განლაგებულია ნულოვან ქანობზე. განასხვავებენ სახელმძღვანელო ქანობს, რ-ის მიხედვით რკინიგზის ხაზისთვის ადგენენ სატვირთო მატარებლის მასას; მავნე ქანობს, რ-ზეც აუცილებელია დამუხრუჭება; უვნებ ქანობს (დამუხრუჭება არ არის საჭირო) და სხვ.

მატარებლების შეუფერხებელი და უსაფრთხო მოძრაობისათვის რ. ლ-ის მდგომარეობას მუდმივად აკონტროლებენ. მოძრა-




რკინიგზის კვანძი. რადიალური ტიპის კვანძი მახარისხებელი და სამგზავრო სადგურებითურთ მდინარის სხვადასხვა ნაპირზე: ა, ბ, გ, დ, ე—კვანძში შემავალი რკინიგზის ხაზები; სმ—სალოკომოტივო მეურნეობა; სშ—სამგზავრო შენობა; სე—სატვირთო ეზო; 1, 2, 3—რკინიგზის სადგურები; 4, 5, 6—მისადგომი ლიანდაგები; 7—შემაერთებელი ლიანდაგი; 8—გარსშემოსავლელი ლიანდაგი; 9—გზაგამტარი; 10—ნავსადგური.

ვი შედგენილობის სიჩქარის, ტვირთამწეობის, ღერძზე დატვირთვის ზრდასთან ერთად აწყობენ შედარებით მძიმე ტიპის რელსებს, იყენებენ რკინაბეტონის შპალებს და სხვ. მოძრავი შედგენილობის მუშაობის პირობების გასაუმჯობესებლად ამცირებენ პირაპირების რაოდენობას, აწყობენ უპირაპირო ლიანდაგებს რამდენიმე *კმ* სიგრძის შედუღებული რელსის ძაფებისაგან (სსრკ-ში მიღებული სიგრძეა 800 *მ*-მდე).

**რკინიგზის სადგური,** რკინიგზის ტრანსპორტის ძირითადი საექსპლუატაციო საწარმო, რ-საც აქვს სალიანდაგო განვითარება, მგზავრების ვაგონებში ჩასასხდომი და გადმოსასვლელი, ტვირთის სატვირთავ-გადმოსატვირთავი მოწყობილობები და ნაგებობები. რ. ს-ზე ღებულობენ და უშვებენ მატარებლებს, ემსახურებიან მგზავრებს, ტვირთავენ, გადმოტვირთავენ, ღებულობენ და გასცემენ ტვირთსა და ბარგს, ხოლო განვითარებული სალიანდაგო მოწყობილობის შემთხვევაში ადგენენ და ამუშავებენ მატარებლებს.

სამუშაოს ხასიათის მიხედვით რ. ს. არის შუალედური, უბნის, მახარისხებელი, სატვირთო და სამგზავრო, ხოლო სამუშაოს მოცულობისა და სირთულის მიხედვით — კლასგარეშე (ასრულებს დიდი მოცულობის სამუშაოს და აღჭურვილია მაღალი დონის ტექნიკით), აგრეთვე 1—5-მდე კლასისა.

**რკინიგზის ტრანსპორტი,** ტრანსპორტის სახეობა, რ-იც მოძრაობს ლიანდაგიან გზაზე, რ-საც გადააქვს ტვირთი და გადაჰყავს მგზავრები ლოკომოტივების ან ძრავავაგონური წევის საშუალებით. რ. ტ-ს გაჩენა მჭიდროდაა დაკავშირებული მსხვილი მრეწვ. განვითარებასთან.

მსოფლიოში პირველი საერთო სარგებლობის რკინიგზა სტოქტონ—დარლინგტონი იყო (სიგრძე 21 *კმ*. ინგლ. ჯ. სტეფენსონმა 1825 ააგო) 30-იან წლებში რკინიგზები გაიყვანეს ავსტრიაში, გერმანიაში, ბელგიაში, საფრანგეთში და სხვ. 1830 აშშ-ში გაიხსნა რკინიგზა. 1837 რკინიგზის მშენებლობა დაიწყეს რუსეთში. 1850—70 წლებში კი — სხვა კონტინენტებზეც. რკინიგზის ქსლები განსაკუთრებით გაფართოვდა 1880—90 წლებში, როდესაც ყოველწლიურად საშუალოდ საექსპლუატაციოდ გადაეცემოდა 20 ათ. *კმ*. რკინიგზა. ეს აიხსნებოდა რ. ტ-ის დიდი უპირატესობით ტრანსპ. სხვა სახეობებთან შედარებით. სარკინიგზო ტექნიკის სრულყოფამ და ტვირთის რკინიგზით გადატანის მოცულობის ზრდამ ხელი შეუწყო გადატანის ღირებულების შემდგომ შემცირებას. რკინიგზით ტვირთის გადატანის დაბალი თვითღირებულება შესაძლებელია ძლიერ მაღალი ტვირთდაძაბულობისა და გადაზიდვის სიშორის შემთხვევაში, აგრეთვე, მძიმეწონიანი მატარებლების გამოყენების დროს. სხვა შემთხვევაში გადაზიდვის თვითღირებულება რამდენჯერმე იზრდება და ხშირად აღემატება ასეთივე ტვირთის ავტოტრანსპორტით გადატანის თვითღირებულებას (იხ. *ტრანსპორტის ეკონომიკა*).

რკინიგზის ქსლის სწრაფ განვითარებას XIX ს. დამლევსა და XX ს. დასაწყისში ხელს უწყობდა მისი სამხ. სტრატეგიული მნიშვნელობა. კაპიტალ. სამყაროში რკინიგზის ქსლის 85% (გარდა აშშ-ისა) სახელმწიფოს საკუთრებაშია. რევოლუციამდელ რუსეთში (1913) რკინიგზის ქსლის 70% ეკუთვნოდა სახელმწიფოს. რ. ტ-ის განვითარებამ დიდი ბიძგი მისცა კაპიტალის ცენტრალიზაციას, რადგან მისი აგება დიდ სახსრებს მოითხოვდა. მაგ., XIX ს-ში 1 *კმ* ხაზის რკინიგზის მშენებლობა ჯდებოდა 50—100 ათ. მან. ოქროთი.

XX ს-ში საზღვაო ტრანსპორტისა და ტრანსპორტის ახ. სახეობის (საჰაერო, საავტ., მილსადენი) სწრაფი განვითარების გამო რ. ტ-ის ხვედრითი წილი ტვირთის გადაზიდვისა და მგზავრების გადაყვანაში მნიშვნელოვნად შემცირდა, განსაკუთრებით იმ ქვეყნებში, სადაც გადაზიდვა ხდება მცირე მანძილზე (დიდი ბრიტანეთი, ბელგია, გფრ, საფრანგეთი, დანია და სხვ.). სახელმწიფოს შიგა ტვირთბრუნვაში ტვირთბრუნვის დაახლ. ნახევარი რკინიგზაზე მოდის, 1982 სსრკ ყველა სახის ტრანსპ. ტვირთბრუნვამ შეადგინა 7100,7 მლრდ. მ. შ. რ. ტ-ზე — 3464,5 მლრდ. *ტ/კმ*.

რ. ტ-ის ტექ. აღჭურვილობა სხვადასხვა ქვეყანაში სხვადასხვაგვარია. განსხვავებულია აგრეთვე ლიანდაგის სიგანეც. სსრკ-სა და დას. ევრ. ქვეყნებში (ფინეთის გარდა) II მსოფლიო ომამდე რკინიგზაზე ძირითადად გამოიყენებოდა ორთქლის წევა. ამჟამად მრავალ ქვეყანაში ფართოდაა გამოყენებული ელექტრული და თბოწევა.

რ. ტ. ს ო ც ი ა ლ ი ს ტ უ რ ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი. სსრკ-ში, ისევე როგორც სხვა სოციალ. ქვეყნებში, რკინიგზა წარმოადგენს სახელმწ. საკუთრებას. რკინიგზის ქსლის აბსოლ. სიგრძის მიხედვით სსრკ-ს მსოფლიოში II ადგილი უკავია აშშ-ის შემდეგ. 1982 რკინიგზის საექსპლუატაციო სიგრძემ შეადგინა 143 ათ. *კმ*, მ. შ. ელექტრიფიცირებული იყო 31,9%.

საბჭ. ხელისუფლების წლებში (1913—82) რკინიგზის ქსელი სსრკ-ში 2,4-ჯერ გაიზარდა. ბევრი ახ. რკინიგზა აშენდა ქვეყნის აღმ. რ-ნებში, სადაც რევოლუციამდე სულ რამდენიმე სუსტად აღჭურვილი ერთლიანდაგიანი ხაზი იყო. რეკონსტრუირებულია ძვ. ქსელიც მნიშვნელოვნად გაიზარდა რკინიგზით ტვირთის გადატანის სიჩქარე (დაახლ. 2-ჯერ 1940-თან შედარებით) თუ 1940 სატვირთო მატარებლის მოძრაობის საშუალო სიჩქარე შეადგენდა 20,3 *კმ/სთ*, ამჟამად იგი 30 *კმ/სთ* აღემატება. რამდენჯერმე გაიზარდა სატვირთო მატარებლის წონა და სამგზავრო მატარებლების სიჩქარე. სსრკ-ში რ. ტ-ის ძირითადი როლი სატრანსპორტო სისტემაში შენარჩუნებულ იქნება. ეს გაპირობებულია ქვეყნის ტერიტ., გეოგრ. და ეკონ. თავისებურებათა ერთობლიობით.

სხვა სოციალ. ქვეყნებშიც რ. ტ. სწრაფად ვითარდება. დიდი ტემპებით ხორციელდება ტექ. რეკონსტრუქცია (ორთქლმავლის წევა იცვლება ელმავლისა და თბომავლის წევით, სრულყოფილი ხდება სიგნალიზაციისა და ბლოკირების საშუალებები, მექანიზებულია მძიმე სამუშაოები და სხვ.).

რ. ტ-ის მუშაობის კოორდინაციისათვის 1956 სოც. ქვეყნების მიერ შეიქმნა რკინიგზების თანამშრომლობის ორგანიზაცია (რ/გთო), 1963 ეუს-ს სისტემაში ევრ. შვიდმა სოციალ. სახელმწიფომ შექმნა სატვირთო ვაგონების საერთო პარკი (სვსპ), რ-იც 80-იანი წწ. დასაწყისში ითვლიდა 290 ათ-ზე მეტ ვაგონს. სოციალ. ქვეყნებს შორის სატრანსპ. კავშირების გაუმჯობესებისათვის შეთანხმებული გეგმის მიხედვით მიმდინარეობს მნიშვნელოვანი სარკინიგზო გზების რეკონსტრუქცია (იხ. აგრეთვე ტ. *საქართველოს სსრ*, თავი ეკონომიკა. ხალხის კეთილდღეობა.

**რკინიგზის ტრანსპორტის ინსტიტუტები,** ამზადებს რკინიგზის ტრანსპორტის ყველა დარგის, აგრეთვე ზოგიერთი სამშენებლო სპეციალობის ინჟინრებსა და მეცნ. მუშაკებს.

1980 სსრკ-ში იყო 12 რ. ტ. ი.: ბელორ. (გომელი, 1953), საკავშ. დაუსწრებელი (მოსკოვი, 1951, ფილიალები გორკისა და კუიბიშევში), დნეპროპეტროვსკის (1930), ლენინგრ. აკად. ობრაზცოვის სახ. (1809, ფილიალები ველიკიე-ლუკიში და რიგაში), მოსკ. (1896), ნოვოსიბირსკის (1932, ფილიალი ირკუტსკში), როსტოვის (1929, ფილიალი ბაქოში), ტაშკენტის (1931, ფილიალები ალმა-ათასა და აშხაბადში, ), ომსკის (1930, ფილიალი ცელინოგრადში), ურალის ელექტრო-მექან. (1956, ფილიალი ჩელიაბინსკში), ხაბაროვსკის (1939, ფილიალი ჩიტაში), ხარკოვის კიროვის სახ. (1930, ფილიალები კიევსა და დონეცკში).

სწავლების ვადა 5—6 წელია. ყველა რ. ტ. ი-ს აქვს ასპირანტურა, დნეპროპეტროვსკის, ლენინგრ., მოსკ., ნოვოსიბირსკის, ომსკისა და ხარკოვის რ. ტ. ი-ს აქვს სადოქტორო დისერტაციების, ხოლო ბელორ. და როსტოვის რ. ტ. ი-ს — საკანდიდატო დისერტაციების მიღების უფლება დაცვისათვის. ტ. *საქართველოს სსრ*, თავი ეკონომიკა. ხალხის კეთილდღეობა.

**რკინის ბაქტერიები,** ბაქტერიები, რ-ებიც ჟანგავენ რკინის მარილებს და განთავისუფლებულ ენერგიას იყენებენ ნახშირბადის ასიმილაციისათვის. უმეტესად გვხვდება წყალში მრავალუჯრედიანი დაუტოტავი ძაფების სახით. დიდ როლს თამაშობს ბუნებაში რკინის წრებრუნვაში. რ. ბ. ზოგჯერ იწვევენ წყალსადენი მილების დაცობას, რკინის კოროზიას.

**„რკინის გვარდია“** („Garda de fier“), ფაშისტური ორგანიზაცია. დააარსეს 1931 რუმინ. რეაქციულმა ბურჟ.-მემამულურმა წრეებმა. „რ. გ.“ წარმოადგენდა ჰიტლერულ აგენტურას რუმინეთში. 1938 რუმინ. მონარქიულ-ფაშისტური დიქტატურის დამყარების შემდეგ „რ. გ.“ იბრძოდა ქვეყანაში პოლიტ. ბატონობისათვის, იგი აკრძალეს. არალეგალურად არსებული „რ. გ-ის“ ლიდერებმა 1940 მონაწილეობა მიიღეს ი. *ანტონესკუს* ფაშისტური მთავრობის ჩამოყალიბებაში. 1944 ფაშიზმისაგან რუმინ. განთავისუფლების შემდეგ „რ. გ.“ დაშალეს და აკრძალეს.

**რკინის კარბონილი,** რკინის ნაერთი ნახშირჟანგთან: $Fe(CO)_5$, $Fe_2(CO)_9$, $Fe_3(CO)_{12}$ და $[Fe_2(CO)_8]_2$. იხ. *ლითონთა კარბონილები*.

**რკინის კარი,** 1. ბუნებრივი გასასვლელი, სტრატეგიული პუნქტი შუა საუკუნეების საქართველოში, აღმ. ჭანეთში, მდ. კალაპოტამოსის ზემო წელზე (ახლანდ. თურქეთის ტერიტ.). კონტროლს უწევდა მდ. ჭოროხის ხეობიდან შავიზღვისპირეთისკენ მიმავალ გზას. 2. სტრატეგიული პუნქტი შუა საუკ. საქართველოში, არსიანის ქედზე — შუა აჭარისა და შავშეთის დამაკავშირებელ გზაზე.

*ლიტ.*: ს ი ხ ა რ უ ლ ი ძ ე ი., ჭანეთი, ტ. 2, ბათ., 1979. *ი. სიხარულიძე.*

**რკინის მადანი,** ბუნებრივი მინერალური წარმონაქმნი, რ-იც ისეთი ნაერთების სახითა და ისეთი რაოდენობით შეიცავს რკინას, რომ მისგან ლითონის ამოღება ეკონომიკურად მიზანშეწონილია. რ. მ-ები ერთმანეთისაგან განსხვავდება მინერ. შედგენილობის, რკინის შემცველობის, სასარგებლო და მავნე მინარევების რაოდენობის, წარმოქმნის პირობებისა და სამრეწვ. თვისებების მიხედვით. რკინის ძირითადი მადნეული მინერალებია: *მაგნეტიტი*, *ჰემატიტი*, ჰიდროჟანგეულები — გოეთიტი და ჰიდროგოეთიტი (იხ. *ლიმონიტი*), *სიდერიტი*, რკინიანი *ქლორიტები* (თიურინგიტი და შამოზიტი).

**რკინის ნიტრატები,** 2- და 3-ვალენტოვანი რკინის აზოტმჟავა მარილები: $Fe(NO_3)_2$ და $Fe(NO_3)_3$. ჩვეულებრივი ტემპ-რის პირობებში მდგრადი კრისტალჰიდრატებია: მწვანე $Fe(NO_3)_2 \cdot 6H_2O$, ღია-იისფერი $Fe(NO_3)_3 \cdot 9H_2O$ და უფერული $Fe(NO_3)_3 \cdot 6H_2O$. რ. ნ. წყალში ხსნადი მარილებია. იყენებენ ტექ. სხვადასხვა დარგში.

**რკინის პალო,** ქართული მატიანის მიხედვით, ქვეყნის სასაზღვრო პუნქტის ზოგადი სახელი. რ. პ. ცნობილია ისტ. ჭანეთში (არ არის საბოლოოდ ლოკალიზებული).

**რკინის პირდაპირი მიღება,** რკინისა და ფოლადის მიღება უშუალოდ მადნებისაგან თუჯის ბრძმედულ ღუმლებში გამოდნობის სტადიის გარეშე. პროცესი ემყარება აღმდგენებით რკინის აღდგენას. საწყის ნედლეულად იყენებენ რკინის მდიდარ მადნებს ან კონცენტრატებს, ხოლო აღმდგე-

ნება — ბუნებრივ აირს ან არაკოქსვად ნახშირებს. რ. პ. მ-ის მრავალრიცხოვანი მეთოდები საბოლოო პროდუქტის სახეობისა და ტემპ-რული რეჟიმის მიხედვით 3 ძირითად ჯგუფად კლასიფიცირდება: თხევადი ფაზის წარმოქმნის ტემპ-რაზე უფრო დაბალი ტემპ-რის პირობებში ღრუბლოვანი (დაფუშვილი) რკინის მიღება; 1250—1350° C-ზე *გუნდა რკინის* მიღება, თხევადი ლითონის მიღება. რ. პ. მ. შეიძლება შახტურ და მბრუნავ ღუმლებში რეტორტებში, მდუღარე შრეში და სხვ.

ყველაზე მეტად გავრცელებულია დაფუშვილი რკინის მიღების პროცესი, რ-საც ატარებენ აირული აღმდგენის გამოყენებით რეტორტებში (მექსიკაში, ბრაზილიაში და სხვ.), შახტურ ღუმლებში (აშშ-ში, კანადაში, გფრ-ში და სხვ.), მდუღარეშრიან რეაქტორებში (ვენესუელა).

სსრკ-ში ამუშავდა ოსკოლის (ქ. ბელგოროდის ახლოს) ელექტრომეტალურგიული კომბინატი, რ-შიც ტექნოლ. პროცესი ისე მიმდინარეობს, რომ სრულიად გამორიცხულია კოქსქიმ. და ბრძმედული წარმოება.

*ლიტ.*: Внедоменное получение железа за рубежом, М., 1964; Князев В. Ф., Гиммельфарб А. И., Немсов А. М., Бескоксовая металлургия железа, М., 1972. *ა. ნოზაძე.*

**რკინის ჟანგეულები,** 2-და 3-ვალენტოვანი რკინის ნაერთები ჟანგბადთან: ქვეჟანგი FeO, ჟანგი $Fe_2O_3$ და ქვეჟანგ-ჟანგი $Fe_3O_4$. ბუნებრივი რ. ჟ. (მინერალები *ჰემატიტი* $Fe_2O_3$, *მაგნეტიტი* $Fe_3O_4$) რკინის მისაღები ნედლეულია. რ. ჟ-ს იყენებენ პიგმენტებად; ფერომაგნიტურ რ. ჟ-ს ($Fe_3O_4$, γ-$Fe_2O_3$) — *მაგნიტური მასალების* წარმოებაში.

**რკინის სულფატები,** 2- და 3-ვალენტოვანი რკინის გოგირდმჟავა მარილები: $FeSO_4$ და $Fe_2(SO_4)_3$. 2-ვალენტოვანი რ. ს. წყალხსნარიდან (1,82°C-იდან 56,8°C-მდე ტემპ-რისას) გამოიყოფა ღია მწვანე კრისტალების სახით $FeSO_4 \cdot 7H_2O$, რ-საც ტექნიკაში რკინის აჯასპს უწოდებენ. რკინის აჯასპი მიიღება რკინაზე გოგირდმჟავას მოქმედებით და სხვ.; იყენებენ მელნის წარმოებაში, სამღებრო საქმეში. 3-ვალენტოვან რ. ს. წარმოქმნის სხვადასხვა კრისტალჰიდრატს, მაგ., $Fe_2(SO_4)_3 \cdot 9H_2O$; ყვითელი ფერისაა, წყალში კარგად იხსნება; მრეწველობაში ღებულობენ რკინის ჟანგის გოგირდმჟავაში გახსნით; იყენებენ კოაგულანტად წყლის გასუფთავების დროს, რკინის შაბების დასამზადებლად და სხვ.

**რკინის ქლორიდები,** 2- და 3-ვალენტოვანი რკინის ნაერთები ქლორთან: $FeCl_2$, $FeCl_3$, *მარილმჟავას* მარილები. ორივე მარილი წარმოქმნის კრისტალჰიდრატებს. $FeCl_2$ მიიღება რკინის გახსნით მარილმჟავაში. $FeCl_3$ შედგება ძლიერ ჰიგროსკოპული იისფერი კრისტალებისაგან, $t_{დნ}$309°C, წარმოიქმნება რკინის გახურებით ქლორის არეში ან $FeCl_2$ და $Cl_2$ ურთიერთქმედებით. $FeCl_3$ იყენებენ სამღებრო საქმეში, წყლის გასუფთავებისათვის, კატალიზატორად ორგ. სინთეზის დროს და სხვ.

**რკინის შენადნობები,** ლითონური სისტემები, რ-თა ერთ-ერთი ძირითადი კომპონენტია (როგორც წესი, ჭარბი რაოდენობის) რკინა. რ. შ. ჩვეულებრივ შეიცავს მინარევებს (მანგანუმს, სილიციუმს, გოგირდს, ფოსფორს და სხვ.), აგრეთვე *მალეგირებელ ელემენტებს.*

უმნიშვნელოვანესი რ. შ-ა *რკინანახშირბადოვანი შენადნობები* (ფოლადი, თუჯი). რ. შ-ს განეკუთვნება აგრეთვე რკინის ფუძეზე მიღებული სპეც. შენადნობები (მაღალი ელექტრული წინაღობის, მაგნიტური, არამაგნიტური, მხურვალმტკიცე და სხვ.) და *ფეროშენადნობები*. რ. შ-ის წილად მოდის მთელი ლითონური პროდუქციის 95%-მდე.

**რკინის ჭიშკარი** (რუმინ. Porțile de Fier), დუნაის ხეობის ვიწრობი იუგოსლავიისა და რუმინეთის საზღვარზე, ქ. ორშოვის ქვემოთ. სიგრძე 15 *კმ*. კალაპოტში ნაოსნობის შემაფერხებელი ჩქერები და ჭოროშებია. 1898 ააშენეს 2,5 *კმ* სიგრძის შემომვლები არხი. 1972 იუგოსლავიამ და რუმინეთმა სსრკ-ის სამეცნ.-ტექ. დახმარებით ააგო სანაოსნო სისტემა და მძლავრი ჰესი.

**რკინის ხანა,** საზოგადოების განვითარების ისტორიის ერთ-ერთი ეპოქა, როდესაც საბრძოლო და სამეურნეო იარაღის დასამზადებლად ძირითადად რკინა გამოიყენებოდა. 2. ათ. წლის წინ ტიტუს ლუკრეციუს კარუსმა კაცობრიობის განვითარების ისტორია 3 ეპოქად დაყო: ქვის, ბრინჯაოს და რ. ხ-ებად. XIX ს. შუა წლებში აღნიშნული მოსაზრების სისწორე არქეოლ. მასალაზე დაყრდნობით მეცნიერულად პირველად დაასაბუთა დან. არქეოლოგმა კ. თომსენმა. ამ ტერმინით არქეოლოგიაში აღინიშნება რკინის წარმოების ადრინდ. საფეხურები: ადრინდ. რ. ხ. და რკინის ფართოდ ათვისების ხანა.

რკინის ნივთები ჯერ კიდევ ძვ. წ. IV ათასწლეულიდან II ათასწლეულის II ნახევრამდე უკეთებია ადამიანს მეტეორული რკინისაგან. ასეთი ნივთები აღმოჩენილია ეგვიპტეში (ძვ. წ. IV ათასწლ.), შუამდინარეთში (ძვ. წ. 2151—1991), საბერძნეთში (ძვ. წ. III ათასწლ.), სირიაში (ძვ. წ. XV—XIV სს.), აგრეთვე სსრკ-ში — ყალმუხეთში ქ. ელისტასთან (ბიჩკინ-ბულუკის შუბისპირი — ძვ. წ. II ათასწლ. I ნახ.), ქ. მურომის მახლობლად, მდ. ოკაზე ვოლოსოვოს სამაროვნის დანა, სადგისი (ძვ. წ. XI—X სს.), სატევარი (ძვ. წ. XI—X სს.), აგრეთვე ყორღან „შიროკაია მოგილიდან" (დნეპრისპირეთში) სატევარი (ძვ. წ. X—IX სს.). უკვე IV ათასწლეულიდან გვხვდება შენადნი რკინისაგან დამზადებული ნივთები: ანატოლიაში, ძვ. წ. IV ათასწლ. დასასრ.; სირიაში, ძვ. წ. 2700; შუამდინარეთში, ძვ. წ.2450—2340 შორის, ირანის აზერბაიჯანში, დაახლ. ძვ. წ. III ათასწლ. შუა და ძვ. წ. III ათასწლ. დასაწყ. რკინის წარმოების უწყვეტი განვითარება დაკავშირებულია წიაღისეული რკინის საბადოების დამუშავებასა და შემდგომ მაღალი ხარისხის ფოლადის მიღებასთან. მეტალ. რკინისაგან დამზადებულმა საბრძოლო და სამეურნეო იარაღმა თავისი თვისებებით ბევრად აჯობა მაღალხარისხოვანი ბრინჯაოსაგან ჩამოსხმულსაც კი და თანდათან განაპირობა რკინის მეტალ. გაბატონება, მით უფრო, რომ სპილენძის, განსაკუთრებით კი კალისა და ბრინჯაოს შენაერთების საბადოები ბუნებაში ბევრად უფრო იშვიათია, ვიდრე რკინისა. თუმცა ეს უკანასკნელიც ე. წ. თვითნაბადი სახით ძალიან მცირეა. რკინის წარმოების უწყვეტი განვითარების დაგვიანება იმით იყო გამოწვეული, რომ იარაღის დასამზადებლად ვარგისი ფოლადის მიღების რთულ, მრავალსაფეხურიან პროცესს ლითონის მიღება-დამუშავებაში კარგად გათვითცნობიერებული მეტალურგის გამოცდილება დასჭირდა. ძვ. მეტალურგები ცივსაბერ ქურაში რკინის ქვისაგან წურავდნენ ლითონს და იღებდნენ ცომისებრ მასას, რ-ის მექან. და თერმული დამუშავების შედეგად მიიღებოდა მაღალხარისხოვანი ფოლადი. ამგვარად მიღებული ფოლადის მაღალმა მექან. თვისებებმა განაპირობა სპილენძბრინჯაოს იარაღის განდევნა ხმარებიდან. რკინა-ფოლადის წარმოებაზე გადასვლამ გამოიწვია საზ-ბის განვითარების უდიდესი პროგრესი. საწარმოო ძალთა განვითარებამ განაპირობა მეურნეობისა და ხელოსნობის სხვადასხვა დარგის აღმავლობა, რის შედეგადაც მოხერხდა ჭარბი პროდუქციის დაგროვება. ამ უკანასკნელმა გაზარდა გაცვლა-ვაჭრობის ტემპი და მასშტაბები. ევრაზიის დიდ ნაწილში რკინის წარმოების განვითარებასთან არის დაკავშირებული კლასობრივი საზ-ბის ჩამოყალიბებისა და სახელმწიფოს შექმნის დაჩქარება. ყველაფერი ეს მოჰყვა რკინის რევოლუციას.

რ. ხ-ის დასაწყისად ის პერიოდი ითვლება, საიდანაც დაიწყო რკინის წარმოების უწყვეტი განვითარება. ამ პროცესს საფუძველი ჩაეყარა მაშინ, როცა ცნობილი გახდა საბერვლიან ღია ღუმელში ხის ნახშირის საშუალებით რკინის შენადნობის მიღება და მისგან იარაღის დამზადება. ამ მოვლენის დასაბამად დაახლ. ძვ. წ. II ათასწლ. შუა წლები უნდა მივიჩნიოთ. ფოლადის წარმოების თავდაპირველ კერად ჩრდ.-აღმ. ანატოლია ითვლება. მადნიდან რკინის დაწურვისა და ფოლადის მიღება-დამუშავების ცოდნა აქედან თანდათან გავრცელდა მთელ მსოფლიოში. თავდაპირველი კერიდან ფოლადის წარმოების გამოცდილება ადრე შეუთვისებიათ სამხრ. ამიერკავკასიაშიც, კერძოდ კი რკინის საბადოებით მდიდარ ისტ. ქვემო ქართლსა და მის დას-ით მცხოვრებ ტომებს. ამ ტერიტორიაზე რ. ხ. ძვ. წ. XIV—XIII სს-ში უნდა იყოს დაწყებული. რკინა-ფოლადის წარმოება შედარებით ადრე გავრცელდა ანატოლიის სამხრ. და დას. ნაწილშიც, სირია-პალესტინასა და ირანში. არსებული მასალის მიხედვით, აღნიშნულ რეგიონებში რკინის წარმოების უწყვეტი განვითარება ძვ. წ. XIII—XII სს-ში დაიწყო. რკინის ფართოდ ათვისების ხანა მესოპოტამიასა და ეგვიპტეში ძვ. წ. VIII ს-იდან იწყება. ძვ. წ. II და I ათასწლ. მიჯნაზე რკინის ათვისება დაიწყო სამხრ. ევროპაში. ამ დროს რკინის ცალკეული ნივთები გაჩნდა ალპების ჩრდ-ითაც და აღმ. ევროპაშიც. ევრ. ჩრდ. ნაწილში რკინის წარმოება რამდენიმე საუკუნით გვიან დაიწყო. შუა აზიასა და ჩინეთში რკინის წარმოების უწყვეტი განვითარება ძვ. წ. I ათასწლ. შუა წლების შემდეგ დაიწყო, იაპონიასა და ინდოჩინეთში კი — ახ. წ. I—II სს-ში. ძვ. წ. I ათასწლ. შუა წლებში რკინას აწარმოებდნენ ნუბიაში, სუდანსა და ლიბიაში. ძვ. წ. III ს-ში რ. ხ. დაიწყო აფრ. ცენტრ. რ-ნებშიც. აფრ. ზოგიერთი ტომი ქვის ხანიდან პირდაპირ რ. ხ-ში გადავიდა ისე, რომ არ გაუვლია ბრინჯაოს ხანა. ამერიკაში, ავსტრალიასა და წყნარი ოკეანის კ-ების დიდ ნაწილზე რკინას გაეცნენ ევროპელთა გამოჩენის შემდეგ, XVI—XVIII სს-ში.

რ. ხ. საქართველოს ტერიტორიაზე. მეცნიერებაში დამკვიდრდა შეხედულება, რომ გვიანდ. ბრინჯაოს — ადრინდ. რ. ხ-ში კავკ. ტერიტორიაზე რამდენიმე არქეოლ. კულტურა იყო: ჩრდ. კავკ. დას. ნაწილში — ყუბანისპირეთის, ცენტრალურში — ყობანის და მის აღმ-ით — ყაიაქენტ-ხოროჩოისა; ამიერკავკ. დას. ნაწილში — კოლხური; აღმ. საქართველოში, დას. აზერბაიჯანსა და სომხ. უდიდეს ნაწილში — ცენტრ. ამიერკავკასიური, ხოლო სამხრ.-აღმ. ნაწილში — თალიშისა. რკინის ფართოდ ათვისების ხანაში სომხ. ტერიტორიაზე გავრცელდა ურარტული კულტურა, რ-ის გავლენა საქართვ. სამხრ. რ-ნებშიც აისახა. შემდგომი კვლევა-ძიების შედეგად აღნიშნული მოსაზრებანი რამდენადმე შეიცვალა. მაგალითად, ყაიაქენტ-ხოროჩოის კულტურა ძირითადად შუა ბრინჯაოს ხანისად მიიჩნევს. ადრინდ. რ. ხ-ს ალბათ ამ კულტ. მხოლოდ ყველაზე გვიანდ. პერიოდის ძეგლები ეკუთვნის. საკუთრივ რ. ხ-ში დაღესტნის ტერიტ. ჩრდ. ნაწილში არსებობდა სარმატულთან ახლოს მდგომი არქეოლ. კულტურა, ხოლო სამხრ-ით გავრცელებული იყო წინამორბედ კულტურასთან გენეტ. კავშირში მყოფი ე. წ. მუგერგანის არქეოლ. კულტურა. ადრე, ძირითადად ლითონის ინვენტარზე დაყრდნობით, აღმ. საქართვ. ტერიტორიაზე არსებული არქეოლ. კულ-

ტურა ცენტრ. ამიერკავკ. კულტ. ლოკალურ ვარიანტად ითვლებოდა.

რკინა-ფოლადის წარმოების დონისა და მასშტაბის მიხედვით, რ. ხ. საქართვ. ტერიტორიაზე 2 ძირითად პერიოდად იყოფა: ადრინდ. რ. ხ-ად და რკინის ფართოდ ათვისების ხანად. მცხეთის მასალების მიხედვით, რკინის ფართოდ ათვისების ხანაში 3 საფეხურის გამოყოფა ხერხდება. რ. ხ. ამიერკავკ. და, კერძოდ, საქართვ. ტერიტორიაზე ერთდროულად არ დაწყებულა. რკინის წარმოების უძველესი კერაა რკინის მადნებით მდიდარი ქვემო ქართლი. აქ აღმოჩენილი რკინის ნივთები ძვ. წ. XIV—XIII სს-ით თარიღდება. ერთ-ერთი უძველესი კერა უნდა იყოს სამხრ.-აღმ. შავიზღვისპირეთი, სადაც რკინის წარმოება მაგნეტიტის უხვად შემცველი ქვიშის ბაზაზე განვითარდა. აქ რკინის წარმოების რამდენიმე ცენტრია დადასტურებული: ჩოლოქის, სუფსა-ნატანებისა და ხობ-ოჩხამურის აუზებში. ამ ადგილებში რ. ხ-ის რამდენიმე რკინის საწური ქურაა გამოვლენილი. ამ დროის რკინის საწური ქურები აღმოჩნდა აგრეთვე ქვემო ბოლნისში და ჭიათურის მახლობლად, სოფ. ნავარძეთში. მათთან ახლოს რკინის მადნის ძვ. გამონამუშევრებიც არის გამოვლენილი. ნავარძეთის ძვ. გამონამუშევარში (დაახლ. ძვ. წ. I ათასწლ. I ნახ.) დადასტურებულია რამდენიმეგანშტოებიანი და ამჟამადაც მოქმედი ვენტილაციიანი 3 წოლხვრელი. ყველაფერი ეს ძვ. საქართველოში სამთო საქმის მაღალ დონეს მოწმობს.

ადიგენისა და ბორჯომის რ-ნებში აღმოჩენილი არქეოლ. მასალის მიხედვით, ძვ. წ. XIII—XII სს-ში რკინის წარმოება ზემო ქართლშიც ვითარდება შიდა ქართლის სამხრ. რ-ნებში, თბილ და მცხეთის ტერიტორიაზე გამოვლენილ არქეოლ. ძეგლებზე დაყრდნობით, რკინის წარმოება არა უგვიანეს ძვ. წ. XII ს-ში ისახება აფხაზეთსა და ჩრდ კავკასიაში აღმოჩენილია რკინით ინკრუსტირებული ნახევრადოვალური ბრინჯაოს აბზინდები (ძვ. წ. XIV—XIII სს. მიჯნა), მაგრამ რკინა-ფოლადის წარმოების უწყვეტი განვითარება ამ ტერიტორიაზე მხოლოდ ძვ. წ. I ათასწლ. დასაწყისიდან ჩანს.

საქართვ. ტერიტორიაზე აღმოჩენილი ადრინდ. რ. ხ-ის რკინის ნივთების მეტალოგრაფიული, ქიმ. და ტექ. შესწავლის შედეგად ირკვევა, რომ იმ დროს ცნობილი იყო რბილი და საშ. სისალის ფოლადის მიღება უშუალოდ ცივსაბერ ქურაში, იარაღის დაფოლადება ცემენტაციის საშუალებით და თავისუფალი და რთული ცხელი ჭედვა.

კავკასიაში რკინის ფართოდ ათვისების ხანა ყველაზე ადრე (არა უგვიანეს ძვ. წ. XII ს. მიწურულისა) ქვემო ქართლში დაიწყო. შიდა ქართლის სამხრ. ნაწილში კი რკინის ფართოდ ათვისების I საფეხური ძვ. წ. X ს. II ნახ. — ძვ. წ. IX ს-ით თარიღდება. კახეთის ტერიტორიაზე და საქართვ. ჩრდ. რ-ნებში რკინის ფართოდ ათვისების ხანა რამდენადმე უფრო გვიან (არა უადრეს ძვ. წ. VII ს.) დაიწყო.



რკონი. სამონასტრო ანსამბლი. ეკლესია. VII ს. დასავლეთის ხედი.

მცხეთის არქეოლ. მასალის მიხედვით, რკინის ფართო ათვისების I საფეხურზე ცნობილი გახდა ფოლადის იარაღის თერმული დამუშავება-წრთობა. რკინის წარმოების მასშტაბები უფრო გაიზარდა რკინის ფართო ათვისების II საფეხურზე (ძვ. წ. VIII ს. — VII ს. I ნახ.) გაუმჯობესდა იარაღის ხარისხიც, რკინის ნივთებში ნახშირბადის შემცველობა უკვე 13%-აღწევდა. ძვ. წ. VI ს-ში საქართველოში და საერთოდ მთელ კავკასიაში რკინამ, როგორც იარაღის დასამზადებელმა მასალამ, საბოლოოდ განდევნა ბრინჯაო. რკინის წარმოების განვითარებამ ძვ. წ. I ათასწლ. II ნახევარში საქართვ. ტერიტორიაზე სახელმწიფოების ჩამოყალიბების საფუძველი შექმნა.

*ლიტ.*: აბრამიშვილი რ., რკინის ათვისების საკითხისათვის აღმოსავლეთ საქართველოს ტერიტორიაზე (ძვ. წ XIV—VI სს.), «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1961, ტ. 22 B; მელიქიშვილი გ., საქართველოს, კავკასიისა და მახლობელი აღმოსავლეთის უძველესი მოსახლეობის საკითხისათვის, თბ., 1965; მიქელაძე თ., სამხრეთ-აღმოსავლეთი შავიზღვისპირეთის უძველესი მელითონე ტომების ლოკალიზაციისათვის, «მაცნე», 1966, №3; მუსხელიშვილი დ., საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის ძირითადი საკითხები, [ტ.] 1, თბ., 1977; რამიშვილი ა., კოლხეთის მატერიალური კულტურის ისტორიიდან, ბათ., 1974; რეხვიაშვილი ნ., ქართული ხალხური მეტალურგია. რკინა-მჭედლობა, თბ., 1964; ფიცხელაური კ., აღმოსავლეთ საქართველოს ტომთა ისტორიის ძირითადი პრობლემები (ძვ. წ. XV—VII სს.), თბ., 1973; ქორიძე დ., კოლხური კულტურის ისტორიისათვის, თბ., 1965; ხახუტაიშვილი დ., კოლხეთის რკინის მეტალურგიის სათავეებთან, კრ.. სამხრეთ-დასავლეთ საქართველოს ძეგლები, [ტ.] 1, თბ., 1964; Арциховский А. В., Введение в археологию, 3 изд., М., 1947; Готье Ю. В., Железный век в Восточной Европе, М.—Л., 1930.

*რ. აბრამიშვილი.*

**რკინისჯვარი,** მთა მესხეთის ქედის ჩრდ. განტოტება-რკინისჯვარზე, მდ. საკრაულის (ხანისწყლის მარჯვ. შენაკადი) ზემოთში. სიმაღლე 2439 *მ*. აგებულია პალეოგენური ანდეზიტებით, ტუფებითა და ტუფ-ბრექჩიებით. კალთები ციცაბოა, შემოსილია სუბალპ. ბალახმცენარეულით.

*დ. უკლება.*

**რკონი,** ქართული ხუროთმოძღვრების ძეგლი, სამონასტრო კომპლექსი კასპის რ-ნში, სოფ. ჩაჩუბეთის მიდამოებში, ნასოფლარ რკონის მახლობლად. გაირჩევა მშენებლობის 3 ძირითადი ფენა, რ-ებიც სამონასტრო ცხოვრების აღორძინების პერიოდებს უნდა შეესაბამებოდეს. I ფენას მიეკუთვნება VII ს. ღვთისმშობლის ეკლესია, რ-ის თავდაპირველი ფორმების დადგენა ახლა ძნელია შედარებით უკეთ არის შემონახული აღმ. ფასადი ინტერიერში მოხატულობის ნაშთია (ძვ. და განვითარებული შუა საუკ.). II ფენა—XIII—XIV სს. მიჯნა—ღვთისმშობლის ეკლესიის კარიბჭე და სამლოცველო, ნათლისმცემლის ერთნავიანი ეკლესია და სატრაპეზო; III ფენა — XVI — XVIII სს. — სამრეკლო, საცხოვრებელი და სამეურნეო ნაგებობანი. კომპლექსის ტერიტორია 2 მონაკვეთად იყოფა. ერთში განლაგებულია საკულტო ნაგებობანი, მეორეში — საცხოვრ. და სამეურნეო შენობები სარესტავრაციო სამუშაოები ჩატარდა 1939—40. თითქმის პირვანდელი სახით არის ჩვენამდე მოღწეული რ-ის ერთმალიანი ხიდი (სიგრძე 12,5 *მ*, სიგანე 2,2 *მ*), შუა საუკ. ხიდების ერთ-ერთი საუკეთესო ნიმუში საქართველოში. რ-ის სამონასტრო კომპლექსსა და ნასოფლარს შორის მდებარეობს რკონის ციხე (XVII ს. შუა წლები), როგორც ჩანს, ფეოდალის რეზიდენცია. მის ტერიტორიაზე გალავნის, კოშკის, სასახლის, ერთნავიანი ეკლესიისა და სხვ. ნაგებობათა ნანგრევებია

*ლიტ.*: ჩუბინაშვილი გ. ქართული ხელოვნების ისტორია, ტ. 1, ტფ., 1936.

*ქ. კინწურაშვილი.*

**რკპ (ბ),** რუსეთის კომუნისტური პარტია (ბოლშევიკებისა), იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია.*

**რკპ (ბ) კავკასიის სამხარეო კომიტეტი,** პარტიის უმაღლესი სამხარეო ორგანო; შეიქმნა კავკასიის მხარის ბოლშევიკური ორგანიზაციების პირველ ყრილობაზე [1917 წ. 2—7 (15—20) ოქტ.] თბილისში. 1917—20 სათავეში ედგა ამიერკავკ., ჩრდ. კავკ., დაღ. და შავიზღვისპირეთის სამხრ ნაწილის კომუნისტურ ორგანიზაციებს, წარმართავდა მათ არალეგალურ და ლეგალურ მუშაობას. კომიტეტის მუდმივი ადგილსამყოფელი იყო თბილისი, 1918 ივნ.—1919 თებ. ვლადიკავკაზში (ახლანდ. ორჯონიკიძე) იმყოფებოდა. კომიტეტს ყავდა ორი ბიურო — თბილისისა და ბაქოსი. კომიტეტი რუს. ქართ., სომხ., აზერბ., ბერძნ., ხუნძურ და სხვა ენებზე სცემდა გაზეთებს, ბროშურებს, ბიულეტენებს, პროკლამაციებს, ფურცლებსა და მოწოდებებს. სხვადასხვა დროს მისი ხელმძღვანელობით გამოიცა გაზეთები: „კავკაზსკი რაბოჩი", „კავკაზსკაია პრავდა", „ვოლნა", „კავკაზსკაია რაბოჩაია პრავდა" (რუს. ენაზე), „ბანვორი კრივი", „ბანვორი", „კომუნა" (სომხ. ენაზე), „ბრძოლა" (ქართ. ენაზე), ბროშურათაგან აღსანიშნავია ვ. ი. ლენინის ნაშრომი „სახელმწიფო და რევოლუცია" და სხვ.

კომიტეტი ინტერვენტების მიერ კავკ. მხარის ოკუპაციის მძიმე პირობებში ახორციელებდა დიდ პოლიტ., პარტ.-აორგანიზაციო და სააგიტაციო-პროპაგანდისტულ მუშაობას მშრომელი მასების შეამჭიდროებლად, რევ. პოლიტ. არმიის შესაქმნელად, პროლეტარიატის დიქტატურის დასამყარებლად დაუღალავად და თანამიმდევრულად ააშკარავებდა მენშევიკების, დაშნაკების, მუსავატელებისა და სხვა შემთანხმებლური პარტიებისა და ბურჟ.-ნაციონალისტების მოღალატურ, ანტიხალხ. პოლიტიკას, მშრომელ მასებს ზრდიდა პროლეტარული ინტერნაციონალიზმის, რუს. პროლეტარიატთან მტკიცე შეკავშირების სულისკვეთებით. დიდი მუშაობა გასწია კავკასიაში ეროვნ. სახელმწიფოებრივი გაერთიანებებისა და პარტ მშენებლობის საორგანიზაციო ფორმების შემუშავებაში, ლენინური იდეებისა და შეხედულებების დაცვასა და გატარებაში.

1919—20 კომიტეტი სათავეში ედგა კავკ ხალხების გმირულ ბრძოლას საგარეო და საშინაო კონტრრევ. წინააღმდეგ ერთიანი ფრონტის შექმნისათვის, ჩრდ. კავკასიაში, დაღესტანსა და აზერბაიჯანში საბჭ ხელისუფლების გამარჯვებისათვის, რეგულარული მიწერ-მოწერა ჰქონდა რკპ (ბ) ცკ-სა და ვ. ი ლენინთან.

აზერბ., სომხ. და საქართვ. დამოუკიდებელი კომპარტიების შექმნასთან დაკავშირებით 1920 წ. 20 მაისს რკპ (ბ) კ. ს. კ-მა მოღვაწეობა შეწყვეტა.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; Иванидзе К. М., Славные страницы борьбы и побед. [История деятельности Кавк. краев. комитета РКП(б). 1917—1920 гг.], Тб., 1975.

*კ. ივანიძე.*

**რკპ (ბ) სრულიად რუსეთის VIII კონფერენცია,** ჩატარდა 1919 წ. 2—4 დეკ. მოსკოვში ესწრებოდა 45 დელეგატი გადამწყვეტი და 73 სათათბირო ხმით. კონფერენციის მუშაობას ხელმძღვანელობდა ვ. ი ლენინი. დღის წესრიგი: ცკ-ის პოლიტ. და საორგანიზაციო ანგარიში (მომხსენებლები ვ. ი. ლენინი, ნ. კრესტინსკი); საერთაშ. მდგომარეობა (მომხსენებელი გ. ჩიჩერინი); საბჭოების სრულიად რუს. VII ყრილობის დღის წესრიგის საკითხე-

ბი (საბჭ. მშენებლობის, საკითხი მომხსენებელი მ. ვლადიმირსკი); საბჭ. ხელისუფლების შესახებ უკრაინაში (მომხსენებელი ი. იაკოვლევი); პარტიის წესდების შესახებ (მომხსენებელი გ. ზინოვიევი); პარტიის ახალ წევრთა შორის მუშაობის (მომხსენებელი ნ. ბუხარინი); სათათბიროს კრიზისის შესახებ (მომხსენებელი ა. რიკოვი) ცკ-ის პოლიტ. მოხსენებაში ვ. ი. ლენინმა შეაჯამა და განაზოგადა საბჭ. ხელისუფლების განმტკიცებისათვის პარტიის 2 წლის გამოცდილება, გააანალიზა სამოქალაქო ომის ფრონტზე გამარჯვების პირობები, განსაზღვრა პარტიის მორიგი ამოცანები სახელმწ. პარტ. სამეურნეო მშენებლობის სფეროში, რ-თა გადაწყვეტა უზრუნველყოფდა სამოქალაქო ომის ძლევამოსილად დამთავრებას. ჩიჩერინის მოხსენების ირგლივ კონფერენციამ მიიღო რეზოლუცია, რ-იც გამოხატავდა საბჭ. ქვეყნის სხვა სახელმწიფოებთან ურთიერთთანაარსებობის ლენინურ პრინციპებს. მოხსენებაში საბჭ. მშენებლობის შესახებ განზოგადებული იყო საბჭ. სახელმწ. აპარატის მუშაობის გამოცდილება, გაშუქებული იყო ადგილ. და ცენტრ. ორგანოების ურთიერთდამოკიდებულების საკითხები, შეტანილ იქნა წინადადებანი რსფსრ კონსტიტუციაში დამატებების შეტანის შესახებ. კონფერენციამ დასახა კონკრ. გზები კომუნისტთა ზოგადსაგანმან. და იდეურ-პოლიტიკური დონის ამაღლების საქმეში. კონფერენციამ სათანადო პასუხი გასცა ტ. საპრონოვის და ნ. ოსინსკის (ვ. ობოლენსკი), „დემოკრატიული ცენტრალიზმის" ანტიპარტ. ჯგუფის ოპორტუნისტულ გამოსვლებს. კონფერენციის გადაწყვეტილებები საფუძვლად დაედო საბჭოების სრულიად რუს. VII კონფერენციის გადაწყვეტილებებს.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რკპ(ბ) სრულიად რუსეთის VIII კონფერენცია. 1919 წ. 2—4 დეკემბერი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 30; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**რკპ (ბ) სრულიად რუსეთის IX კონფერენცია,** ჩატარდა 1920 წ. 22—25 სექტ. მოსკოვში. ესწრებოდა 116 დელეგატი გადამწყვეტი, 125 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: პოლონელ კომუნისტთა წარმომადგენლის მოხსენება (ვ. ულიანოვსკი); ცკ-ის პოლიტანგარიში (მომხსენებელი ვ. ი. ლენინი); ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (მომხსენებელი ნ. კრესტინსკი); პარტ. მშენებლობის მორიგი ამოცანების შესახებ (მომხსენებელი გ. ზინოვიევი), პარტიის ისტორიის შესწავლის საკითხებზე მომუშავე კომისიის მოხსენება (მ. ოლმინსკი); ანგარიში კომინტერნის II კონგრესის შესახებ (მომხსენებელი გ. ზინოვიევი).

კონფერენცია გახსნა ვ. ი. ლენინმა. რკპ (ბ) ცკ-ის ანგარიშში მთავარი ადგილი დაეთმო პოლონეთთან ომის საკითხსა და ვრანგელის თეთრგვარდიული არმიის საბოლოო განადგურებისათვის მზადებას. კონფერენციამ ერთხმად მიიღო რეზოლუცია პოლონეთთან ზავის დადების აუცილებლობაზე, მიიღო ვ. ი. ლენინის მიერ რედაქტირებული ცაკის განცხადება ზავის კონკრ პირობების შესახებ. რეზოლუციაში „მორიგი ამოცანების შესახებ პარტიულ მშენებლობაში" მითითებული იყო მთელ რიგ პრაქტ. ღონისძიებებზე, შინაპარტ. დემოკრატიის გაშლის, პარტიის ერთიანობის განმტკიცების, საბჭოების მუშაობის გამოცოცხლების, ბიუროკრატიზმთან ბრძოლის გაძლიერების და სხვ. კონფერენციაზე მკაცრად გააკრიტიკეს *„დემოკრატიული ცენტრალიზმის"* ჯგუფის მონაწილეები, რ-ებიც გამოდიოდნენ საბჭ. სამეურნეო და პროფკავშირული ორგანიზაციებისადმი პარტიის ხელმძღვანელი როლის წინააღმდეგ და იცავდნენ წვრილბურჟ. გათანასწორებას შრომის ანაზღაურებაში.

კონფერენციამ საჭიროდ ცნო პარტიის რიგები გაეძლიერებინათ მოწინავე მუშებისა და ღარიბი გლეხობის ხარჯზე, ხელი შეეწყოთ პასუხისმგებელ მუშაკთა სისტემატურ გადაადგილებასა და პარტიის რიგითი წევრების ხელმძღვანელ პოსტებზე დაწინაურებისათვის. კონფერენციამ გამოიტანა დადგენილება საკონტროლო კომისიისა და პარტ. კომისიების შექმნის შესახებ, რ-ებსაც აირჩევდნენ შესაბამისი პარტ. კონფერენციები.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რკპ (ბ) სრულიად რუსეთის X კონფერენცია,** ჩატარდა მოსკოვში 1921 წ. 26—28 მაისს. ესწრებოდა 239 დელეგატი. დღის წესრიგი: ეკონ. პოლიტიკა (მომხსენებელი ვ. ი. ლენინი); სასურსათო გადასახადი (მომხსენებელი ა. სვიდერსკი); კოოპერაცია (მომხსენებელი ლ. ხინჩუკი); საფინანსო რეფორმის შესახებ (მომხსენებელი ე. პრეობრაჟენსკი); წვრილი მრეწველობა (მომხსენებელი ვ. მილიუტინი); ესერებისა და მენშევიკების როლი მიმდინარე მომენტში (მომხსენებელი კ. რადეკი); კომინტერნის III კონგრესი (მომხსენებელი კ. რადეკი); პარტიის საორგანიზაციო მუშაობის ამოცანები (მომხსენებელი ვ. მოლოტოვი).

კონფერენციის გახსნისას ვ. ი. ლენინმა აღნიშნა, რომ დღის წესრიგის მთავარ პუნქტს შეადგენდა საკითხი ეკონ. პოლიტიკის — სასურსათო გაწერიდან სასურსათო გადასახადზე გადასვლის შესახებ. თავის მოხსენებაში ვ. ი. ლენინმა ხაზი გაუსვა ნეპის მნიშვნელობას როგორც „სერიოზულ ხანგრძლივ პოლიტიკას" და მისი განხორციელების გზებს. კონფერენციამ მიიღო ვ. ი. ლენინის მიერ შედგენილი რეზოლუცია „ეკონომიკური პოლიტიკის შესახებ"; დაამტკიცა რკპ(ბ) ცკ-ის მუშაობის გეგმა, რ-შიც მთავარი ყურადღება დაეთმო პარტ. ძალების მიზნობრივად განაწილებას, ახ. მუშაკების აღზრდასა და მათ დაწინაურებას, ცკ-ის კავშირის განმტკიცებას ადგილ. პარტ. ორგანიზაციებთან.

საბოლოო სიტყვაში ვ. ი. ლენინმა ხაზი გაუსვა საბჭ. რუსეთში სოციალ. მშენებლობის საერთაშ. მნიშვნელობას: „ახლა ჩვენ საერთაშორისო რევოლუციაზე მთავარ ზეგავლენას ჩვენი სამეურნეო პოლიტიკით ვახდენთ. ყველანი საბჭოთა რუსეთის რესპუბლიკას შესცქერიან, მსოფლიოს ყველა ქვეყნის მშრომელნი... ბრძოლა მსოფლიო მასშტაბით ამ სარბიელზეა გადატანილი. თუ ჩვენ ამ ამოცანას გადავწყვეტთ, მაშინ ჩვენ საერთაშორისო მასშტაბით უცილობლად საბოლოოდ მოვიგებთ" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 32, გვ. 519).

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რკპ(ბ) სრულიად რუსეთის X კონფერენცია. 1921 წ. 26—28 მაისი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 32; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რკპ (ბ) სრულიად რუსეთის XI კონფერენცია,** ჩატარდა მოსკოვში 1921 წ. 19—22 დეკ. ესწრებოდა 125 დელეგატი გადამწყვეტი და 116 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: პარტიის ამოცანები მეურნეობის აღდგენასთან დაკავშირებით (მომხსენებელი ლ. კამენევი); მრეწველობა (პ. ბოგდანოვი); სოფლის მეურნეობა [ნ. ოსინსკი (ვ. ობოლენსკი) და დ. მანუილსკი]; კოოპერაცია (ლ. ხინჩუკი, ს. სერედა], პარტიის წმენდის შირითადი შედეგები (პ. ზალუცკი); კომუნისტური ინტერნაციონალის შესახებ (გ. ზინოვიევი, ლ. ტროცკი). ავადმყოფობის გამო ვ. ი. ლენინი კონფერენციას არ ესწრებოდა, ამიტომ დღის წესრიგიდან მოიხსნა ცკ-ის საერთო პოლიტ. მოხსენება, რ-იც მას უნდა გაეკეთებინა. კონფერენციამ დაამტკიცა *ახალ ეკონომიკურ პოლიტიკაზე* („ნეპი") გადასვლის აუცილებლობა და დროულობა აღნიშნა, რომ „ნეპის" შემდგომი გატარების პროცესში პარტიამ აბსოლუტ უნდა გაუწიოს ახ სამეურნეო მდგომარეობას, რ-თვისაც დამახასიათებელია შინაგანი ბაზრის გაჩენა და ფულადი ურთიერთობის განვითარება კონფერენციამ აღნიშნა მრეწვ. და სოფ მეურნ სწრაფი აღმავლობის, მყარი ფულადი სისტემის დამყარების, სახელმწ ბიუჯეტის უდეფიციტობის, კოოპერაციის ყველა ფორმის განვითარების აუცილებლობა განხილულ იქნა 1921 ჩატარებულ პარტიის წმენდის შედეგები. „პარტიის განმტკიცების საკითხზე, მისი პირადი შემადგენლობის შემოწმების გამოცდილების გათვალისწინებასთან დაკავშირებით" რეზოლუციის შემუშავებისას მიღებულ იქნა ვ. ი. ლენინის შენიშვნები, რ-ებიც ჩამოყალიბებული იყო მის წერილში პოლიტბიუროს წევრებისადმი. კონფერენციაზე განსაკუთრებით გაესვა ხაზი შიდაპარტ. დემოკრატიის გატარებას, კომუნისტთა თეორ. დონის ამაღლებას, პარტ აპარატის მუშაობის გაუმჯობესებას, პარტიის წევრთა აქტიურობის ამაღლების დიდ მნიშვნელობას და სხვ. კონფერენციამ მოიწონა კომინტერნის თეზისები ერთიანი მუშათა ფრონტის შექმნის ტაქტიკის საკითხებზე.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რკპ (ბ) სრულიად რუსეთის XII კონფერენცია,** ჩატარდა მოსკოვში 1922 წ. 4—7 აგვ. ესწრებოდა 129 დელეგატი გადამწყვეტი და 92 დელეგატი სათათბირო ხმით დღის წესრიგი. საერთაშ. მდგომარეობა (მომხსენებელი გ. სოკოლნიკოვი), პროფკავშირების მუშაობა (მ. ტომსკი), პარტ მუშაობა კოოპერაციაში (ვ. კუიბიშევი); ანტისაბჭ პარტიების და მიმდინარეობების შესახებ (გ. ზინოვიევი); საუნივერსიტეტო სექციის მუშაობა (ვ. მოლოტოვი); პარტიის წევრთა მატერ. მდგომარეობის გაუმჯობესება (ვ. მოლოტოვი); კომუნისტური ინტერნაციონალის IV კონგრესის (გ. ზინოვიევი) შესახებ.

კონფერენციამ მისალმება გაუგზავნა ვ. ი. ლენინს, რ-იც ავადმყოფობის გამო ვერ ესწრებოდა მის მუშაობას. კონფერენციამ მოიწონა რკპ (ბ) ცკ-ის ხაზი საერთაშ პოლიტიკის სფეროში და მოიწონა გენუისა და ჰააგის კონფერენციაზე საბჭ. დელეგაციის საქმიანობა, ყურადღება გაამახვილა, რათა მთელი ძალები წარემართათ სახ. მეურნ გაძლიერებისა და ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებისაკენ. პროფკავშირების შესახებ საკითხის განხილვისას კონფერენციამ აღნიშნა, რომ, მიუხედავად მთელი რიგი პრაქტ. სირთულეებისა, „..პროფკავშირთა ამოცანების განხორციელების მთელმა პრაქტიკამ სავსებით დაადასტურა რუსეთის კომუნისტური პარტიის XI ყრილობის ხაზის სისწორე" (სკკპ რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954, გვ 871) კოოპერაციის საკითხებზე პარტიის ამოცანების განხილვისას აღინიშნა, რომ ყველა სახის კოოპერაციაში უნდა გაძლიერებულიყო მუშათა კლასის, პარტ. ორგანიზაციების ხელმძღვანელი როლი. რეზოლუციაში „ანტისაბჭოთა პარტიებისა და მიმდინარეობების შესახებ" კონფერენციამ მოუწოდა პარტიასა და მუშათა კლასს გაეძლიერებინათ ბრძოლა საბჭ. ხელისუფლებისადმი მტრულად განწყობილი ყველა პარტიისა და მიმდინარეობების წინააღმდეგ.

კონფერენციამ მიიღო პარტიის ახ. წესდება, რ-შიც დაწესებული იყო პარტიაში ახ. წევრთა მიღების 3 კატეგორია, დამოკიდებული მათ სოც. მდგომარეობაზე, რამაც იმ დროისათვის უზრუნველყო პარტიის შევსება მუშათა და მშრომელი გლეხობის საუკეთესო წარმომადგენლებისაგან.

პარტიაში შესვლის გზა გადაეღობა არაპარტიულ ელემენტებს.

*ლიტ.*: სკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რკპ (ბ) XIII კონფერენცია,** ჩატარდა მოსკოვში 1924 წ. 16–18 იანვარს. ესწრებოდა 128 დელეგატი გადამწყვეტი და 222—სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: ეკონ. პოლიტიკის მორიგი ამოცანები (მომხსენებელი ა. რიკოვი), პარტ. მშენებლობის საკითხები (ი. სტალინი); საერთაშ. მდგომარეობა (გ. ზინოვიევი). გარდა ამ საკითხებზე მიღებული რეზოლუციებისა, კონფერენციამ მიიღო რეზოლუცია დისკუსიის შედეგებსა და პარტიაში წვრილბურჟ. გადახრის შესახებ, აგრეთვე — მისალმება „პრავდისადმი".

კონფერენციას მუშაობა უხდებოდა იმ პერიოდში, როცა ეკონ. აღდგენაში წარმატებებთან ერთად საბჭ. ქვეყანა სახ. მეურნ. განვითარებაში სერიოზულ სიძნელეებსაც განიცდიდა, რამაც გამოიწვია სამრეწვ. საქონლისა და სოფ. მეურნ. საქონლის ფასებს შორის მკვეთრი სხვაობა. სოფ. მეურნ. პროდუქტებზე დაბალმა და სამრეწვ. საქონელზე მაღალმა ფასებმა გამოიწვია არამარტო გლეხთა, არამედ მუშათა უკმაყოფილებაც. ისარგებლა რა სამეურნეო სიძნელეებით და ვ. ი. ლენინის ავადმყოფობით, 1923 შემოდგომაზე პარტიის პოლიტიკისა და მისი ხელმძღვანელების წინააღმდეგ გამოვიდნენ ტროცკისტები (იხ. *ტროცკიზმი*) და სხვა ოპოზიციონერები, რ-ებიც ცდილობდნენ ძირი გამოეთხარათ პარტიის ერთიანობისათვის და აეცდინათ ის ლენინური გზიდან. მათ პარტიას თავს მოახვიეს დისკუსია, რ-მაც კომუნისტების ყურადღება ჩამოაშორა სამეურნეო და პოლიტ. ამოცანების გადაწყვეტას. კონფერენციაზე ყველა ძირითად საკითხში ოპოზიციონერები პარტიის პოლიტიკის წინააღმდეგ გამოვიდნენ.

კონფერენციამ მიიღო გადაწყვეტილება „ეკონომიკური პოლიტიკის მორიგი ამოცანების შესახებ", რ-შიც ჩამოყალიბებული იყო „ნეპის" ბაზაზე სახ. მეურნ. შემდგომი განვითარებისა (იხ. *ახალი ეკონომიკური პოლიტიკა*) და მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის განმტკიცების ღონისძიებანი. ტროცკისტების წინადადება პუტილოვის (ახლანდ. კიროვის), სორმოვოს, ბრიანსკისა და სხვ. ქ-ნების დახურვის შესახებ კონფერენციამ უარყო და მიიღო გადაწყვეტილება მეტალ. განვითარების, საგარეო ვაჭრობის შენარჩუნებისა და განმტკიცების, ფულის რეფორმის დამთავრების შესახებ.

რეზოლუციაში „პარტიული მშენებლობის შესახებ" მოწონებული იყო რკპ(ბ) ცკ-ის გადაწყვეტილებანი და ღონისძიებანი შიდაპარტიული დემოკრატიის გაფართოების შესახებ და დაისახა მორიგი ამოცანები ამ სფეროში. შეიმუშავეს აგრეთვე ღონისძიებანი სახელმწ. აპარატის, პროფკავშირებისა და მშრომელთა სხვა მასობრივი ორგანიზაციების გაუმჯობესების მიზნით.

კონფერენციამ შეაჯამა ტროცკისტულ ორგანიზაციასთან დისკუსიის შედეგები. მიუხედავად ოპოზიციონერთა წინააღმდეგობისა, კონფერენციამ მიზანშეწონილად მიიჩნია გამოეტანა მანამდე გამოუქვეყნებელი რკპ(ბ) X ყრილობის (1921) VII რეზოლუციის პუნქტი „პარტიის ერთიანობის შესახებ" (რეზოლუციაში აკრძალული იყო პარტიაში ფრაქციების არსებობა), რ-იც უფლებას აძლევდა რკპ(ბ) ცკ-ისა და ცენტრ. საკონტროლო კომისიის ერთობლივ სხდომას ხმის ორი მესამედით პარტიის წევრობიდან კანდიდატად გადაეყვანა ან პარტიიდან გაერიცხა ცკ-ის ყოველი წევრი, რ-იც პარტ. დისციპლინას დაარღვევდა ან ფრაქციულობას დაუშვებდა. კონფერენციის გადაწყვეტილებანი მოიწონა რკპ(ბ) XIII ყრილობამ (1924) და კომინტერნის V კონგრესმა (1924).

*ლიტ.*: სკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რკპ (ბ) XIV კონფერენცია,** ჩატარდა მოსკოვში 1925 წ. 27–29 აპრილს. ესწრებოდა 178 დელეგატი გადამწყვეტი და 392 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: პარტიულ-საორგანიზაციო (მომხს. ვ. მოლოტოვი), კოოპერაციის (ა. რიკოვი), სას.-სამ. გადასახადის (ა. ციურუპა), ლითონის მრეწვ. (ფ. ძერჟინსკი), კომინტერნის აღმასკომის გაფართოებული პლენუმის (გ. ზინოვიევი), რევ. კანონმდებლობის (ა. სოლცი) საკითხები. კონფერენციის მუშაობაში მთავარი ადგილი დაიჭირა სსრკ-ში სოციალიზმის მშენებლობის პერსპექტივების საკითხის განხილვამ, ვინაიდან სახ. მეურნეობა მიუახლოვდა ომამდელ დონეს და დღის წესრიგში უკვე დადგა მისი რეკონსტრუქცია. კონფერენციამ ერთხმად მოიწონა ცკ-ის თეზისები და მიუთითა, რომ საბჭ. ქვეყანას ყველა აუცილებელი პირობა აქვს სოციალ. საზ-ბის აშენებისათვის, რომ მუშათა კლასს მშრომელ გლეხობასთან კავშირში საკუთარი ძალებით შეუძლია დაამხოს კაპიტალიზმი ქვეყნის შიგნით არამარტო პოლიტიკურად, არამედ ეკონომიკურადაც. რამდენადაც კაპიტალ. გარემოცვის პირობებში ჯერ კიდევ რჩებოდა ინტერვენციისა და სსრკ-ში კაპიტალიზმის რესტავრაციის საშიშროება, რეზოლუციაში ხაზი ჰქონდა გასმული იმ გარემოებას, რომ სოციალიზმის საბოლოო გამარჯვება შეიძლება მხოლოდ მთელ რიგ ქვეყნებში პროლეტ. რევ. გამარჯვების შედეგად. კონფერენციაზე განიხილეს მეურნ. მშენებლობის მორიგი ამოცანები და დასახეს შესაფერისი ღონისძიებები. რეზოლუციაში „პარტიული მშენებლობის შესახებ" ამოცანად იყო დასახული პარტ. ხელმძღვანელობის გაუმჯობესება სახ. მეურნ. ყველა დარგში, მიღებულ იქნა გადაწყვეტილება რკპ (ბ) სამაზრო და სათემო კომიტეტებში გაზავნილიყო არანაკლებ ათასი კომუნისტისა, აგრეთვე სოფლად იდეურ-აღმზრდელობითი მუშაობის გასაძლიერებლად არანაკლებ ათასი კომუნისტისა. კონფერენციამ პარტ. ორგანიზაციებს დაავალა სოციალ. კანონმდებლობის მკაცრად დაცვა, სახელმწ. დისციპლინის დარღვევის წინააღმდეგ ბრძოლა და სხვ.

*ლიტ.*: Четырнадцатая конференция РКП(б). Стенографич. отчет, М.—Л., 1925; КПСС в резолюциях и решениях съездов, конференций и пленумов ЦК, 8 изд., т. 3, М., 1970; История КПСС, т. 4, кн. 1, М., 1970.

**რკპ (ბ) VII ყრილობა** (საგანგებო), მიმდინარეობდა პეტროგრადში 1918 წ. 6–8 მარტს. ამ დროისათვის პარტია აერთიანებდა 300 ათ-ზე მეტ კაცს. ყრილობის მუშაობაში მონაწილეობდა 47 დელეგატი გადამწყვეტი და 59—სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ დაახლ. 170 ათ. პარტიის წევრს. დღის წესრიგი: ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (მომხსენებელი ი. სვერდლოვი); ცკ-ის პოლიტ. ანგარიში-მოხსენება ომისა და ზავის შესახებ (ვ. ი. ლენინი, თანამომხსენებელი ნ. ბუხარინი); პროგრამის გადასინჯვისა და პარტიის სახელწოდების შესახებ (ვ. ი. ლენინი); საორგანიზაციო საკითხები; ცკ-ის არჩევნები. ყრილობის მუშაობას ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი, რ-იც სხდომებზე გამოვიდა 18-ჯერ, მ. შ. ძირითად საკითხებზე მოხსენებებით. ყრილობა მოიწვიეს იმ დროისათვის რევ. ერთ-ერთი მნიშვნელოვანი საკითხის — იმპერიალ. ომიდან საბჭ. რუს. გამოსვლის გადასაწყვეტად. პოლიტ. ანგარიშში ვ. ი. ლენინმა გააკეთა ქვეყნის საერთაშ. და საშინაო მდგომარეობის ანალიზი. მთავარი ყურადღება მან მიაქცია ცკ-ისა და საბჭ. მთავრობის გადაწყვეტილების — გერმანიასთან მძიმე ზავზე ხელის მოწერის — დაცვას და დასაბუთებას, ამავე დროს ტროცკის და „*მემარცხენე კომუნისტების*" მცდარ და მტრულ პოზიციას ომისა და ზავის საკითხზე (იხ. *ბრესტის ზავი 1918*). პირველი სოციალ. სახელმწიფოს შესანარჩუნებლად აუცილებელი იყო ქვეყნის ეკონ. მდგომარეობის გაუმჯობესება, მისი თავდაცვისუნარიანობის განმტკიცება, რისთვისაც საჭირო იყო მცირე შესვენება. ომისა და ზავის საკითხზე ყრილობაზე გაჩაღდა ბრძოლა. კამათში გამოვიდა 18 დელეგატი. ბუხარინი შეეცადა დაეცვა და დაესაბუთებინა გერმანიის წინააღმდეგ სასწრაფო „რევოლუციური ომის" ავანტიურისტული პოზიცია. პარტიის ცკ-ის მიერ მიღებულ გადაწყვეტილებას საზავო ხელშეკრულების დადების შესახებ მან უწოდა „კაპიტულაცია გარეთ და შიგნით" და მოითხოვდა ამ ხელშეკრულების გაუქმებას. ვ. ი. ლენინის წინააღმდეგ გამოვიდა ტროცკიც, რ-იც იცავდა თავის უსუსურ ლოზუნგს „არც ომი, არც ზავი". დასკვნით სიტყვაში ვ. ი. ლენინმა სასტიკად გააკრიტიკა „მემარცხენე კომუნისტებისა" და ტროცკის პოზიცია. ყრილობამ მიიღო ვ. ი. ლენინის რეზოლუცია ომისა და ზავის შესახებ 30 ხმით, 12 წინააღმდეგი იყო, ოთხმა თავი შეიკავა.

ყრილობამ განიხილა საკითხები პროგრამის შესახებ და პარტიის სახელწოდების შეცვლის შესახებ. პირველი პროგრამა რ-იც რსდმპ II ყრილობამ მიიღო 1903 და რ-შიც პარტიის ამოცანად მიჩნეული იყო ბურჟ.-დემოკრ. და სოციალ. რევოლუციის მოხდენა, შესრულებულ იქნა. საჭირო იყო შემუშავებულიყო ახ. — სოციალიზმის მშენებლობის ამოცანების შესაბამისი პროგრამა. მოხსენებაში ლენინი ასაბუთებდა პროგრამის თეორ., პოლიტ. და პრაქტ. ნაწილს, ეკამათებოდა ბუხარინს და სხვ. ყრილობამ აირჩია კომისია ვ. ი ლენინის მეთაურობით, რ-საც დაევალა პროგრამის მომზადება.

აუცილებელი გახდა პარტიის სახელწოდების „სოციალ-დემოკრატიულის" შეცვლა, რამდენადაც საბჭ. სახელმწიფოს ჩამოყალიბებით აღმოცენდა დემოკრატიის ახ. ტიპი — საბჭოთა. ლენინმა წინადადება შეიტანა პარტიისათვის ეწოდებინათ კომუნისტური, რადგანაც „...როცა ვიწყებთ სოციალისტურ გარდაქმნებს, ნათლად უნდა დავისახოთ ჩვენს წინაშე მიზანი, რომლისკენაც, ბოლოს და ბოლოს, მიმართულია ეს გარდაქმნანი, სახელდობრ მიზანი კომუნისტური საზოგადოების შექმნისა..."

ყრილობამ დაადგინა პარტიისათვის ეწოდებინათ რუსეთის კომუნისტური პარტია (ბოლშევიკებისა). ყრილობა პარტიის ცკ-ის არჩევნების დროს კვლავ წააწყდა „მემარცხენე კომუნისტების" წინააღმდეგობას, რ-ებმაც უარი განაცხადეს არჩევნებში მონაწილეობის მიღებაზე და მხოლოდ კრიტიკის შემდეგ შეცვალეს თავიანთი პოზიცია. ყრილობამ აირჩია ცკ 15 წევრისა და 8 კანდიდატის შემადგენლობით.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., რკპ(ბ) VII ყრილობა. 1918 წ. 6—8 მარტი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 27; სკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**რკპ (ბ) VIII ყრილობა,** შედგა მოსკოვში 1919 წ. 18–23 მარტს. ესწრებოდა 301 დელეგატი გადამწყვეტი და 102—სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ 313766 პარტიის წევრს. დღის წესრიგი: რკპ (ბ) ცკ-ის ანგარიში (მომხსენებელი ვ. ი. ლენინი), რკპ (ბ) პროგრამა (ვ. ი. ლენინი და ნ. ბუხარინი); კომინტერნის შექმნა (გ. ზინოვიევი); სამხ. მდგომარეობა და სამხ. პოლიტიკა (გ. სოკოლნიკოვი); სოფლად

მუშაობა (ვ. ი. ლენინი), აგრ. სექციისა (ვ. პურაევი) და ორგანიზაციული (გ. ზინოვიევი) საკითხები; ცკ-ის არჩევნები. ყრილობას ხელმძღვანელობდა ვ ი. ლენინი. მან პირველი სიტყვა მიუძღვნა ი. *სვერდლოვის* ხსოვნას. რკპ (ბ) ცკ-ის ანგარიშში ვ. ი. ლენინმა გააშუქა საშინაო და საგარეო პოლიტიკისა და პარტიის საორგანიზაციო მუშაობის საკითხები. ხაზი გაუსვა საბჭ. სახელმწიფოს, წითელი არმიის, მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის შემდგომი განმტკიცების აუცილებლობას, პარტიის ახ. პროგრამის შემუშავებასა და მისი მიღების მნიშვნელობას. რკპ (ბ) პროგრამის პროექტი შედგებოდა 2 ძირითადი განყ-ბისაგან; პირველ, საერთო (თეორ.) განყ-ბაში ჩამოყალიბებული იყო კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გარდამავალი პერიოდის ამოცანები და სხვ. მეორე განყ-ბაში მოცემული იყო პარტიის ამოცანები გარდამავალ პერიოდში პოლიტ., სამხ., სასამართლო, ეკონ., ეროვნ. ურთიერთობის, სახ. განათლების, რელიგ. ურთიერთობების, სოფ. მეურნ., განაწილების, ფულადი და საბანკო საქმეების, ფინანსების, საცხოვრ. ფართობის, შრომის დაცვის, სოცუზრუნველყოფის და სახ. ჯანდაცვის სფეროში. ლენინის მიერ შედგენილი პროექტი მიიღო პარტიის VII ყრილობაზე არჩეულმა პროგრამის შემდგენელმა კომისიამ, მაგრამ იმის გამო, რომ კომისიაში აზრთა სხვადასხვაობა იყო, VIII ყრილობაზე გამოვიდა 2 მომხსენებელი: უმრავლესობიდან — ვ. ი. ლენინი და უმცირესობიდან — ნ. ბუხარინი. ყრილობამ პროგრამის საფუძვლად მიიღო ლენინური პროექტი და გადასცა კომისიას საბოლოო რედაქტირებისათვის. ყრილობაზე მიღებული პროგრამა იყო კომუნისტური პარტიის სახელმძღვანელო დოკუმენტი სკკპ XXII ყრილობამდე (1961), რ-მაც მიიღო ახ. პროგრამა.

მოხსენებაში სამხ. საკითხზე დასაბუთებული იყო რკინისებური დისციპლინის მქონე რეგულარული მუშურ-გლეხური წითელი არმიის შექმნის აუცილებლობა. რკპ (ბ) ცკ-ის ხაზის წინააღმდეგ გამოვიდა *„სამხედრო ოპოზიცია“*. ბევრმა დელეგატმა გააკრიტიკა სამხ. უწყების ხელმძღვანელი ლ. ტროცკი არმიაში პარტ. ხელმძღვანელობის უგულებელყოფისათვის, ბატონკაცური მოქმედებისა და დიქტატორული ჩვევებისათვის. ყრილობამ სამხ. საკითხის განხილვა გადაიტანა სამხ. სექციაში, ბოლოს კი განიხილა ყრილობის დახურულ სხდომაზე, სადაც ცკ-ის თეზისები დაიცვა ვ ი. ლენინმა. მან გააკრიტიკა სამხ. ოპოზიცია, რ-იც უგულებელყოფდა წითელ არმიაში ცენტრალიზებულ ხელმძღვანელობას და იცავდა პარტიზანელობას, ყურადღება გაამახვილა დისციპლინის განმტკიცებაზე, ხაზი გაუსვა კომისართა და პარტ პოლიტ. აპარატის დიდ მნიშვნელობას საბჭ. მეომრების აღზრდის საქმეში და სხვ.

მოხსენებაში სოფლად მუშაობის შესახებ ვ. ი. ლენინმა დაასაბუთა საშ. გლეხობასთან დამოკიდებულების გადასინჯვის საჭიროება. ამ საკითხზე მიღებულ რეზოლუციაში ლენინმა განსაზღვრა პარტიის ახ. ხაზი საშ. გლეხობისადმი დამოკიდებულების საკითხში: პარტიამ უნდა შეძლოს საშ. გლეხობასთან შეთანხმების მიღწევა, არც ერთი წუთით არ უნდა შეანელოს კულაკობის წინააღმდეგ ბრძოლა და მტკიცედ უნდა დაეყრდნოს ღარიბ გლეხობას. მიღებულ იქნა აგრეთვე რეზოლუცია „პოლიტიკური პროპაგანდისა და კულტურულ-საგანმანათლებლო მუშაობის შესახებ სოფლად“. ყრილობის გადაწყვეტილებებს გლეხთა საკითხებზე უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა *„მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის“* შემდგომი განმტკიცებისათვის. ორგანიზაციული საკითხის განხილვისას (პარტ. და საბჭ მშენებლობის, საბჭოებში პარტიის ხელმძღვანელი როლის შესახებ) პარტიის პოლიტიკის წინააღმდეგ გამოვიდა ტ. საპრონოვ-ნ. ოსინსკისა (ვ. ობოლენსკის) და მ. მინკოვის ოპორტუნისტული ჯგუფები, რ-ებიც უარყოფდნენ პარტიის ხელმძღვანელ როლს საბჭოებში, მოითხოვდნენ სახკომსაბჭოსა და სრულიად რუს. ცაკის პრეზიდიუმის შეერთებას, საბჭ. ხელისუფლების ორგანოების დეცენტრალიზაციას. ყრილობა გადაჭრით წინ აღუდგა ოპორტუნისტებს.

ყრილობა მიესალმა III კომუნისტური ინტერნაციონალის დაარსებას და შეუერთდა მის პლატფორმას. ყრილობამ განსაზღვრა რკპ (ბ) ცკ-ის სტრუქტურა, მიიღო გადაწყვეტილება რესპუბლიკათა პარტ. ორგანიზაციების დებულების შესახებ. აირჩიეს რკპ (ბ) ცკ 19 წევრისა და 8 წევრობის კანდიდატის, სარევიზიო კომისია 3 კაცის შემადგენლობით. ყრილობის მიერ მიღებულმა დოკუმენტებმა განსაზღვრეს პარტიის პოლიტიკა უმნიშვნელოვანეს საკითხებში (გლეხთა, ეროვნული, სამხედრო). პირველად ჩამოყალიბდა იმ მარქსისტული პარტიის ძირითადი ორგანიზაციული პრინციპები, რ-იც ხელისუფლებას ედგა სათავეში და ხელმძღვანელობას უწევდა საბჭ. სახელმწიფოს. პარტიამ და ხალხმა მიიღეს სოციალ. საზ-ბის მშენებლობის კონკრ. პროგრამა (იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა*). VIII ყრილობა უდიდესი მოვლენა იყო არა მარტო საბჭ. ქვეყნის ცხოვრებაში, არამედ მთელს საერთაშ. რევ. მოძრაობაში.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რკპ(ბ) VIII ყრილობა. 1919 წ. 18—23 მარტი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ , 1973.

**რკპ (ბ) IX ყრილობა,** ჩატარდა მოსკოვში 1920 წ. 29 მარტს — 5 აპრ. ესწრებოდა 553 დელეგატი გადამწყვეტი და 162 სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ 611 978 პარტიის წევრს. დღის წესრიგი: ცკ-ის ანგარიში (მომხსენებლები ვ. ი. ლენინი და ნ. კრესტინსკი), სამეურნეო მშენებლობის ამოცანები (ლ. ტროცკი, თანამომხსენებლები ნ. ოსინსკი, ა. რიკოვი), პროფ. მოძრაობა (ნ. ბუხარინი, თანამომხსენებელი დ. რიაზანოვი), ორგანიზაციული საკითხები (განიხილა ყრილობის საორგანიზაციო სექციამ, ლ. კამენევი), კომუნისტური ინტერნაციონალის ამოცანები (კ. რადეკი), კოოპერაციასთან დამოკიდებულება (ვ. მილიუტინი), მილიციის სისტემაზე გადასვლა (ლ. ტროცკი). ყრილობის მუშაობას ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი, რ-იც გამოვიდა სიტყვით ყრილობის გახსნისას, საანგარიშო მოხსენებით პარტიის ცკ-ის პარტიის პოლიტ. მოღვაწეობის შესახებ, საბოლოო სიტყვებით ამ მოხსენებებზე, სიტყვებით სამეურნეო მშენებლობის საკითხებზე, კოოპერაციის, ცკ-ის არჩევნებისა და ყრილობის დახურვის დროს. საანგარიშო მოხსენებაში ვ. ი. ლენინმა განაზოგადა საბჭ. სახელმწიფოს 2 წლის მოქმედების გამოცდილება, გააკეთა ქვეყნის საერთაშ. და საშინაო მდგომარეობის ანალიზი, გააშუქა პარტიის საგარეო პოლიტიკა, განსაზღვრა სამეურნეო მშენებლობის ამოცანები, ხაზი გაუსვა ერთიანი სამეურნეო გეგმის განსაკუთრებულ მნიშვნელობას, დაასაბუთა სოციალ. რესპუბლიკის კაპიტალ. სახელმწიფოებთან „მშვიდობიანი თანაარსებობის“ შესაძლებლობის ობიექტურობა. ყრილობამ მოიწონა რკპ (ბ) ცკ-ის მოღვაწეობა.

ყრილობის დღის წესრიგის ცენტრ. პუნქტი იყო სამეურნეო მშენებლობა. რეზოლუციაში „სამეურნეო მშენებლობის მორიგი ამოცანების შესახებ“ ყრილობამ აღნიშნა, რომ ქვეყანაში შრომითი აღმავლობის წარმატებისათვის აუცილებელია მუშათა კლასის მოწინავე ნაწილის გამოცდილების გადატანა ქალაქის და სოფლის მშრომელთა ფართო მასებში. გეგმაში მთავარი ადგილი ეჭირა ქვეყნის ელექტრიფიკაციას, რ-იც ლენინმა წამოაყენა როგორც სოციალ. მშენებლობის უდიდესი პროგრამა. ყრილობის დირექტივები საფუძვლად დაედო *გოელროს გეგმას*, რ-იც საბოლოოდ დამუშავდა და დამტკიცდა 1920 საბჭოების სრულიად რუს. VIII ყრილობაზე.

ყრილობამ მოუწოდა მშრომელებს შრომითი შეჯიბრების შემდგომი გაშლისაკენ, როგორც შრომის ნაყოფიერების ზრდის ყოვლისშემძლე ძალისაკენ. მრეწვ. ხელმძღვანელობასა და ზოგ სხვ. საკითხზე. პარტიის ხაზის წინააღმდეგ ყრილობაზე გამოვიდა ანტიპარტ. *„დემოკრატიული ცენტრალიზმის“ ჯგუფი* („დეცისტები“), ტ. საპრონოვის, ნ. ოსინსკის, ვ. სმირნოვის მეთაურობით. თავიანთ თეზისებში „დეცისტები“ გამოდიოდნენ მრეწველობაში ერთპიროვნული ხელმძღვანელობის, ძვ. სპეციალისტების გამოყენების, სახელმწიფო მმართველობის ცენტრალიზაციის წინააღმდეგ. ყრილობამ გააკრიტიკა და დაგმო „დეცისტების“ ყველა წინადადება, მხარი დაუჭირა ერთმმართველობის დაწესების აუცილებლობას. ყრილობის გადაწყვეტილებებში დიდი ყურადღება დაეთმო მუშებისაგან ახ. ხელმძღვანელი კადრების მომზადების საკითხს, რკინიგზის ტრანსპორტის გაუმჯობესებას. ყრილობამ მიიღო სპეც. მოწოდება პარტ. ორგანიზაციებისადმი, რ-შიც მითითებული იყო ტრანსპ. მძიმე მდგომარეობა და დაადგინა ტრანსპორტზე სამუშაოდ მობილიზაციით გაეგზავნათ ყრილობის დელეგატთა 10%. ვ. ი. ლენინის მითითების თანახმად, ყრილობაზე განისაზღვრა პროფკავშირების როლი, მათი ურთიერთდამოკიდებულება საბჭ. სახელმწიფოსა და პარტიისადმი, სამეურნეო მშენებლობაში მათი მონაწილეობის ფორმები და სხვ. ყრილობამ მიიღო დადგენილება სამეურნეო გეგმის შესრულების საქმეში სრული ერთიანობის მისაღწევად სამეურნეო კომისარიატებს (სახ. მეურნ. უმაღლესი საბჭო, სასურსათო საქმეების სახკომი, გზათა სახკომი, მიწათმოქმედების სახკომი) შორის კავშირის ორგანიზების შესახებ. რეზოლუციაში „ორგანიზაციული საკითხის გამო“ მითითებული იყო, რომ პარტიისა და ყველა მისი ორგანიზაციის ყურადღება გამახვილებული იყო სამეურნეო მშენებლობის საკითხებისადმი. ყრილობამ მიიღო დადგენილება ვ. ი. ლენინის ნაწარმოებთა სრული კრებულის გამოცემის შესახებ, აირჩია რკპ (ბ) ცკ 19 წევრისა და 12 წევრობის კანდიდატის შემადგენლობით.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რკპ(ბ) IX ყრილობა. 1920 წ. 29 მარტი — 5 აპრილი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 30; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რკპ (ბ) X ყრილობა,** შედგა მოსკოვში 1921 წ. 8—16 მარტს. ესწრებოდა 717 დელეგატი გადამწყვეტი და 418 სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ 732,521 პარტიის წევრს. დღის წესრიგი: ცკ-ის პოლიტ. ანგარიში (მომხსენებელი ვ. ი. ლენინი), ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (ნ. კრესტინსკი), საკონტროლო კომისიის ანგარიში (ა. სოლცი), „გლავპოლიტპროსვეტისა“ და სააგიტაციო პროპაგანდისტული მუშაობის შესახებ (ე. პრეობრაჟენსკი), პარტიის მორიგი ამოცანები ეროვნ. საკითხში (ი. სტალინი, თანამომხსენებელი გ. საფაროვი), პარტ. მშენებლობის საკითხები (ნ. ბუხარინი, თანამომხსენებლები: ე. იგნატოვი, ვ. მაქსიმოვსკი, ი. სმილგა), პროფკავშირები და მათი როლი ქვეყნის სამეურნეო ცხოვრებაში (გ. ზინოვიევი, თანამომხსენებლები ლ. ტროცკი და ა. შლიაპნიკოვი), სასურსათო გაწერის სასურსათო გადასახადით შეცვლის შესახებ (ვ. ი. ლენინი, თანამომხსენებელი ა. ცურიუპა), სოციალ. რესპუბლიკა კაპიტალ. გარემოცვაში (ლ. კამენევი), კომინტერნში რკპ (ბ)-ის წარმომადგენლის ანგარიში (გ. ზინოვიევი), პარტიის ერთი-

ანობისა და ანარქო-სინდიკალისტური გადახრის შესახებ (მომხსენებელი ვ. ი. ლენინი). ხელმძღვანელი ორგანოების არჩევნები. გარდა გამოცხადებული დღის წესრიგისა, ყრილობამ მოისმინა მ. ოლმინსკის მოხსენება რკპ (ბ) და ოქტ. რევ. ისტ. შემსწავლელი კომისიის მუშაობის შესახებ. 12 — 14 მარტს დახურულ სხდომაზე განიხილეს სამხ. საკითხი (წითელი არმიის რეორგანიზაციის შესახებ), ყრილობის მუშაობას ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი.

ყრილობის მუშაობა მიმდინარეობდა მძიმე და რთულ პირობებში, როცა საბჭ. რუსეთი ომიდან მშვიდობიან მშენებლობაზე გადადიოდა. ქვეყანა გაჩანაგებული იყო იმპერიალ. და სამოქალაქო ომებით. იგრძნობოდა სამრეწვ. საქონლის, სურსათისა და სათბობის მწვავე ნაკლებობა. ტრანსპორტი გაპარტახებული იყო, ამას ემატებოდა არმიის დემობილიზაციით გამოწვეული დიდი სიძნელეები. გლეხობა უკმაყოფილებას გამოთქვამდა სასურსათო გაწერის სისტემის შემოღების გამო, რ-საც ადვილად ურიგდებოდა სამოქალაქო ომის პერიოდში. მძიმე მდგომარეობამ უკმაყოფილება გამოიწვია მუშათა ზოგიერთ ფენაშიც. გააქტიურდნენ ანტისაბჭ. ელემენტები — თეთრგვარდიელები, ესერები, ანარქისტები, ბურჟ. ნაციონალისტები, რ-თაც მხარს უჭერდნენ უცხოეთის იმპერიალ. წრეები. ზოგ ადგილას იფეთქა ანტისაბჭ. ამბოხებებმა, რომელთაგან უფრო საშიში იყო *კრონშტადტის ანტისაბჭოთა ამბოხება 1921*. პარტიის შიგნით გამოცოცხლდნენ ანტიპარტიული დაჯგუფებები: ტროცკისტები, *„მუშათა ოპოზიცია“*, *„დემოკრატიული ცენტრალიზმის“ ჯგუფი* („დეცისტები“) და სხვ. განსაკუთრებული მწვავე ხასიათი მიიღო დისკუსიამ პროფკავშირების შესახებ. ამ მეტად რთულ პირობებში კომუნისტურმა პარტიამ ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით გამონახა სიძნელეების დაძლევის გზები. ყრილობის გახსნისას თავის სიტყვაში და რკპ (ბ) ცკ-ის მუშაობის პოლიტ. ანგარიშში ვ. ი. ლენინმა დაახასიათა პარტიის პოლიტიკა კაპიტალ. ქვეყნებთან დამოკიდებულების სფეროში ომის შემდგომ პერიოდში, განავითარა სხვადასხვა სოც.-ეკონ. სისტემის მშვიდობიანი თანაარსებობის თეორია, ხაზი გაუსვა პარტიისა და მთელი ქვეყნის წინაშე მდგომ სიძნელეებს ომის შემდგომ პერიოდში და აქვე განსაზღვრა ამოცანები როგორც სამეურნეო მშენებლობის, ისე ქვეყანაში კლასებს შორის ურთიერთობის სფეროში. ვ. ი. ლენინმა განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია ახ. ეკონ. საფუძვლებზე მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის განმტკიცების აუცილებლობას. ვ. ი. ლენინის ინიციატივით ყრილობამ მიიღო მნიშვნელოვანი გადაწყვეტილება სამხ. კომუნიზმის პოლიტიკიდან *ახალ ეკონომიკურ პოლიტიკაზე* („ნეპი“) გადასვლის შესახებ, მიიღო დადგენილება სასურსათო გაწერის სასურსათო გადასახადით შეცვლის შესახებ.

ყრილობამ მიიღო რეზოლუცია „პარტიის მორიგ ამოცანებზე ეროვნულ საკითხში“, რ-შიც მოცემული იყო პარტიის ეროვნ. პოლიტიკის დახასიათება, დააყენა ადრე ჩამორჩენილ ერებთა სახელმწ. სამეურნეო და კულტ. ჩამორჩენილობის თანდათანობით ლიკვიდაციის ამოცანა, ხაზი გაუსვა იმ გარემოებას, რომ საბჭ. რესპუბლიკების საერთო ეკონ., პოლიტ. და თავდაცვითი ინტერესებისათვის საჭირო იყო მათი გაერთიანება ნებაყოფლობით სახელმწ. კავშირად. ყრილობამ შეაჯამა პროფკავშირების შესახებ დისკუსიის შედეგები და გააკრიტიკა ტროცკისტების, „მუშათა ოპოზიციის“, „დემოკრატიული ცენტრალიზმის“ ჯგუფის შეხედულებები, რ-თა წარმომადგენლები ყრილობაზეც ცდილობდნენ დაეცვათ თავიანთი ანტიპარტიული შეხედულებები. ხმათა უმრავლესობით ყრილობამ მიიღო რეზოლუცია „პროფკავშირების როლისა და ამოცანების შესახებ“, რ-შიც ნათლად იყო გამოკვეთილი პროფკავშირების, როგორც აღმზრდელობითი ორგანიზაციის, მმართველობის სკოლის, მეურნეობის გაძღოლის, კომუნიზმის სკოლის ლენინური განსაზღვრა. პარტ. მშენებლობის სფეროში ყრილობამ მიიღო გადაწყვეტილება შინაპარტ. დემოკრატიის შემდგომი გაფართოების, პარტიის რიგების ხარისხობრივი გაუმჯობესების, პარტიის წევრთა შედგენილობის დონის ამაღლების, კომუნისტური აღზრდის, აქტიურობის, თვითშემოქმედებისა და ინიციატივიანობის შესახებ. ყრილობამ რკპ (ბ) ცკ-ს დაავალა ჩაეტარებინა პარტიის წმენდა. ყრილობამ მიიღო ვ. ი. ლენინის მიერ შეტანილი სპეც. რეზოლუცია „პარტიის ერთიანობის შესახებ“, დებულება საკონტროლო კომისიების შესახებ, მოიწონა რკპ (ბ) დელეგაციის მუშაობა კომინტერნის აღმასკომში, მიიღო განსაკუთრებული გადაწყვეტილება წითელი არმიისა და ფლოტის, ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის გაძლიერების შესახებ. ყრილობაზე არჩეულ იქნა რკპ (ბ) ცკ 25 წევრისა და 15 წევრობის კანდიდატის, ცენტრ. საკონტროლო კომისია 7 წევრისა და 3 კანდიდატის შემადგენლობით.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რკპ(ბ) X ყრილობა. 1921 წ. 8—16 მარტი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 32; სკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**რკპ (ბ) XI ყრილობა,** შედგა მოსკოვში 1922 წ. 27 მარტ. — 2 აპრ. ესწრებოდა 522 დელეგატი გადამწყვეტი და 165 სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ 532 ათას პარტიის წევრს. დღის წესრიგი: ცკ-ის პოლიტ. ანგარიში (მომხსენებელი ვ. ი. ლენინი), ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (ვ. მოლოტოვი), სარევიზიო კომისიის ანგარიში (ვ. ნოგინი), ცენტრ. საკონტროლო კომისიის ანგარიში (ა. სოლცი), კომინტერნში რკპ (ბ)-ის დელეგაციის ანგარიში (გ. ზინოვიევი), პროფკავშირების (მ. ტომსკი, ა. ანდრეევი), წითელი არმიის შესახებ (ლ. ტროცკი), საფინანსო პოლიტიკა (გ. სოკოლნიკოვი, ე. პრეობრაჟენსკი), პარტიის წმენდისა და მისი რიგების განმტკიცების შედეგები (მ. შკირიატოვი, გ. ზინოვიევი); ცკ-ის, ცენტრ. საკონტროლო კომისიისა და სარევიზიო კომისიის არჩევნები. ყრილობის მთავარი ამოცანა იყო „ნეპის პირველი წლების შედეგების შეჯამება (იხ. *ახალი ეკონომიკური პოლიტიკა*). ყრილობამ მოიწონა ცკ-ის პოლიტ. და საორგანიზაციო ხაზი რეზოლუციაში და აღნიშნა, რომ კერძო კაპიტალ. მეურნეობისადმი დათმობები დამთავრდა და იმისათვის, რომ დაიწყოს შეტევა კაპიტალ. ელემენტებზე, მორიგ ამოცანად დადგა პარტ. ძალების გადაჯგუფება. მოიწონა აგრეთვე კომინტერნის აღმასკომში რკპ (ბ)-ის წარმომადგენლების მუშაობა და მთლიანად დაუჭირა მხარი კომინტერნის ერთიანი ფრონტის ტაქტიკას, დიდი მნიშვნელობა მიანიჭა პროფკავშირების როლს „ნეპის პირობებში. რეზოლუციაში ფინანს. პოლიტიკის შესახებ შეიმუშავა ღონისძიებანი მანეთის კურსის განმტკიცებისათვის, სახელმწ. შემოსავლის გაზრდისათვის, ფასების სტაბილიზაციისათვის და სხვ. რეზოლუციაში „სოფლად მუშაობის შესახებ“ ყრილობამ გააკრიტიკა სას.-სამ. კოოპ. დაწესებულებებზე ადმ. ზემოქმედების ცდები. ყრილობაზე დიდი ყურადღება დაეთმო კომუნისტთა თეორ. და იდეური დონის ამაღლებას. შეიცვალა პარტიაში მიღების პირობები, შეიზღუდა პარტიის რიგებში „არა წმინდა პროლეტარული ელემენტების“ მიღება და სხვ. დადგენილებაში წითელი არმიის საკითხებზე ყრილობამ საჭიროდ ჩათვალა მომავალშიც გაგრძელებულიყო მუშაობა მისი ბრძოლისუნარიანობის გაძლიერებისათვის, მიიღო დადგენილება „საკონტროლო კომისიის ამოცანებისა და მიზნების შესახებ“, ბოლო დახურულ სხდომაზე მოისმინა ყრილობის მიერ შექმნილი კომისიის მოხსენება *„მუშათა ოპოზიციის“* ზოგიერთი წევრის (ა. კოლონტაი, ს. მედვედევი, გ. მიასნიკოვი, ა. შლიაპნიკოვი და სხვ.) შესახებ, ყრილობამ გადაჭრით დაგმო მათი მოქმედება. ნაწილი პარტიიდან გარიცხა და ცკ-ს დაავალა დანარჩენთა გარიცხვაც ანტიპარტ. მოქმედების გამოვლენის შემთხვევაში. დასკვნით სიტყვაში ვ. ი. ლენინმა გააკრიტიკა პრეობრაჟენსკის, ნ. ოსინსკის (ვ. ობოლენსკი), ა. შლიაპნიკოვის მცდარი გამოსვლები, რ-ებიც შეეცადნენ რევიზია გაეკეთებინათ პარტიის ხაზისათვის „ნეპის საკითხში.

პარტიის XI ყრილობა იყო ბოლო ყრილობა, რ-ზედაც ვ. ი. ლენინი ესწრებოდა. ყრილობაზე რკპ (ბ) ცკ-ის გენ. მდივნად არჩეულ იქნა ი. ბ. სტალინი.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რკპ(ბ) XI ყრილობა. 1922 წ. 27 მარტი — 2 აპრილი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 32; სკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რკპ (ბ) XII ყრილობა,** ჩატარდა მოსკოვში 1923 წ. 17—25 აპრ. ესწრებოდა 408 დელეგატი გადამწყვეტი და 417 სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ 386 ათ. პარტიის წევრს. დღის წესრიგი: ცკ-ის პოლიტ. ანგარიში (მომხსენებელი გ. ზინოვიევი); ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (ი. ბ. სტალინი); სარევიზიო კომისიის ანგარიში (ვ. ნოგინი); ცენტრ. საკონტროლო კომისიის ანგარიში (მ. შკირიატოვი), კომინტერნის აღმასკომში რუს. წარმომადგენლობის ანგარიში (ნ. ბუხარინი), მრეწველობის შესახებ (ლ. ტროცკი), საგადასახადო პოლიტიკა სოფლად (ლ. კამენევი, თანამომხსენებლები მ. კალინინი და გ. სოკოლნიკოვი), დარაიონების შესახებ (ა. რიკოვი), ეროვნ. მომენტი პარტ. და სახელმწ. მშენებლობაში (ი. ბ. სტალინი, ცენტრ. ორგანოების არჩევნები).

ვ. ი. ლენინმა ავადმყოფობის გამო ვერ შეძლო უშუალო მონაწილეობა მიეღო ყრილობის მუშაობაში. 1922 ნოემბ.-დეკ. გამოსვლებში კომინტერნის IV კონგრესზე, მოსკ. საბჭოს პლენუმზე 1923 იანვ.-თებ. დაწერილ და ნაკარნახევ სტატიებში „ფურცლები დღიურიდან“, აგრეთვე უშუალოდ XII ყრილობისადმი მიძღვნილ შრომებში „როგორ მოვახდინოთ მუშგლეხინის რეორგანიზაცია“ (წინადადება პარტიის XII ყრილობას) და „უმჯობესია ცოტა და კარგი“ ვ. ი. ლენინმა გააშუქა პარტიის და საბჭ. ხელისუფლების წინაშე მდგომი ამოცანები, სოციალიზმის ძლევამოსილი მშენებლობის პერსპექტივები. ვ. ი. ლენინის ეს მითითებები საფუძვლად დაედო ყრილობის გადაწყვეტილებებს.

მრეწვ. შესახებ საკითხის განხილვისას აღინიშნა, რომ, მიუხედავად დიდი მიღწევებისა, მრეწვ. საერთო მდგომარეობა კვლავ მძიმე რჩებოდა, ამიტომ პარტიამ ყურადღება გაამახვილა ქვეყნის მეურნეობის გეგმიური განვითარების საკითხებზე. მიღებულ გადაწყვეტილებებში აღნიშნული იყო, რომ მხოლოდ მძიმე მრეწვ. შეიძლება ყოფილიყო სოციალ. მშენებლობის მტკიცე საფუძველი, რომ მხოლოდ მძიმე მრეწვ. განვითარება შექმნიდა პროლეტ. დიქტატურის ურყევ საფუძველს და რომ „ამასთან მჭიდროდ დაკავშირებულია პარტიის უმნიშვნელოვანესი პ ო ლ ი ტ ი კ უ რ ი ამოცანა, რომელიც განსაზღვრავს რევოლუციის მთელ ბედს: უდიდესი ყურადღებით და გულმოდგინებით დავიცვათ და გ ა ნ ვ ა ვ ი თ ა რ ო თ მ უ შ ა თ ა კ ლ ა ს ი ს კ ა ვ შ ი რ ი გ ლ ე ხ ო ბ ა ს თ ა ნ“ (სკპ რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954, გვ. 880).

ყრილობამ დიდი ადგილი დაუთმო ეროვნ. საკითხს, ხალხის სამეურნეო და კულტ. უთანასწორობის ლიკვიდაციის აუცილებლობას, მოუწოდა პარტიას დიდმპყრობელური შოვინიზმისა და ადგილ. ნაციონალიზმის წინააღმდეგ გადამწყვეტი ბრძოლისაკენ. იმ დროისათვის ადგილ. ნაციონალიზმი ყველაზე მძაფრად გამოვლინდა საქართველოში. ნაციონალისტ-უკლონისტები: ბ. მდივანი, მ. ოკუჯავა და სხვ. გამოდიოდნენ ამიერკავკ. ფედერაციის შექმნის წინააღმდეგ და ამიერკავკასიაში მცხოვრებ სხვა ხალხთა მიმართ შოვინისტურ პოლიტიკას ატარებდნენ. ეროვნ. პოლიტიკის მთელ რიგ საკითხებში არასწორ პოლიტიკას ადგნენ ხ. რაკოვსკი, ნ. ბუხარინი და სხვ., რ-ებიც უგულებელყოფდნენ ადგილ. ნაციონალიზმის საშიშროებას. ყრილობამ დაგმო ნაციონალისტების მცდარი ხაზი. ყრილობამ დიდი ადგილი დაუთმო რკპ (ბ) მუშაობას ახალგაზრდობასა და ქალთა შორის და ამ საკითხებზე მიიღო სპეც. დადგენილება. საორგანიზაციო საკითხზე რეზოლუციაში ყრილობამ განსაკუთრებით აღნიშნა პარტიის [რკპ (ბ) და ოქტ. რევ. ისტორიის შემსწავლელი კომისია] მუშაობის მნიშვნელობა. ყრილობამ აირჩია ცკ 40 წევრის და ცენტრ. საკონტროლო კომისია 50 წევრის შემადგენლობით.

*ლიტ*: Двенадцатый съезд РКП(б). Стенографич. отчет, М., 1968.

**რკპ (ბ) XIII ყრილობა,** შედგა 1924 წ. 23—31 მაისს მოსკოვში. ესწრებოდა 748 დელეგატი გადამწყვეტი და 416 — სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ 735881 პარტიის წევრსა და წევრობის კანდიდატს. დღის წესრიგი: რკპ(ბ) წევრობის კანდიდატებისათვის რკპ (ბ) XIII ყ-ის დელეგატების არჩევნების დროს გადამწყვეტი ხმის უფლების მინიჭების შესახებ. ცკ-ის პოლიტ. ანგარიში (მომხსენებელი გ. ზინოვიევი), ცკ-ის საორგანიზაციო ანგარიში (ი. სტალინი), ცენტრ. სარევიზიო კომისიის ანგარიში (დ. კურსკი), ცენტრ, საკონტროლო კომისიის ანგარიში (ვ. კუიბიშევი), კომინტერნის აღმასკომში რკპ(ბ) წარმომადგენლობის ანგარიში (ნ. ბუხარინი), საშინაო ვაჭრობისა და კოოპერაციის შესახებ: საქონელბრუნვა და გეგმიანი მუშაობის შესახებ. კოოპერაციის შესახებ (ლ. კამენევი, თანამომხსენებლები გ. კრჟიჟანოვსკი, ა. ანდრეევი), სოფლად მუშაობის შესახებ (მ კალინინი, თანამომხსენებელი ნ. კრუპსკაია), ახალგაზრდობას შორის მუშაობის შესახებ (ბუხარინი), პარტ.-საორგანიზაციო მუშაობის შესახებ (ვ. მოლოტოვი), ცნობა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის ხელნაწერების შესახებ (დ. რიაზანოვი), ცნობა ლენინის ინ-ტის მუშაობის შესახებ (კამენევი), პარტიის ცენტრ. ორგანოების არჩევნები.

ყრილობაზე გამოვლინდა პარტიის ერთგულება ლენინის ანდერძისადმი. რეზოლუციაში „ცენტრალური კომიტეტის ანგარიშის გამო" ყრილობამ მოიწონა ცკ-ის პოლიტ. ხაზი და საორგანიზაციო საქმიანობა საშინაო მუშაობისა და საერთაშ. პოლიტიკის ხაზით და დაავალა ცკ-ს, რომ მომავალშიც გააგრძელოს სამშვიდობო პოლიტიკა, გააჩაღოს გადამწყვეტი ბრძოლა იმპერიალისტების მიერ ახ. ომის მომზადების წინააღმდეგ. ყრილობამ დაამტკიცა *რკპ(ბ) XIII კონფერენციის* რეზოლუციები „პარტიული მშენებლობის შესახებ" და „დისკუსიის შედეგებზე და წვრილბურჟუაზიულ გადახრაზე პარტიაში", ყრილობამ გააკრიტიკა ტროცკისტული ოპოზიცია (იხ. *ტროცკიზმი*).

სოფლად პარტიის მთავარ ამოცანად ყრილობამ მიიჩნია მშრომელი გლეხობის ყოველმხრივი კოოპერირება. რეზოლუციებს „კოოპერაციის შესახებ" და „სოფლად მუშაობის შესახებ" საფუძვლად დაედო „ლენინის კოოპერაციული გეგმა". რეზოლუციაში „პარტიული მშენებლობის მორიგი ამოცანების შესახებ" მითითებული იყო პარტიაში მიღების შემდგომი ზრდის, საწარმოო პარტუჯრედების მუშაობის გაუმჯობესების, პარტ. ორგანოების განმტკიცების საკითხებზე.

ყრილობის ყოველმა დელეგაციამ მოისმინა და განიხილა ლენინის „წერილი ყრილობისადმი", რ-იც მან კარნახით ჩააწერინა (1922 დეკ. — 1923 იანვ. დასაწყ.). ამ წერილში ვ. ი. ლენინი ხაზს უსვამდა პარტიის ერთიანობის, მისი ხელმძღვანელი როლის ზრდის აუცილებლობას, პარტ. ერთიანობის შენარჩუნებას. კოლექტიური ხელმძღვანელობის უზრუნველყოფის ძირითად პირობად ვ. ი. ლენინს მიაჩნდა ცკ-ის შეკავშირება და მონოლითურობა, მისი ავტორიტეტის ამაღლება და ამ მიზნით რჩევას იძლეოდა გაზრდილიყო ცკ-ის წევრთა რაოდენობა 50—100 კაცამდე. ვ. ი. ლენინი პარტიას მოაგონებდა ტროცკის „არაბოლშევიზმზე" და ამით აფრთხილებდა მასში მენშევიზმის რეციდივების მოსალოდნელობაზე; მიუთითებდა, რომ ზინოვიევის და კამენევის შტრაიკბრეხერობა 1917 ოქტ. რევ. წინ შემთხვევითი არ ყოფილა. ბუხარინის შესახებ ვ. ი. ლენინი წერდა, რომ მისი თეორ. შეხედულებანი დიდი დაეჭვებით შეიძლება მივიჩნიოთ სავსებით მარქსისტულად, ის არასოდეს არ სწავლობდა და ბოლომდე არ ესმოდა დიალექტიკა; პიატაკოვს ახასიათებდა როგორც ნიჭიერს, მაგრამ ადმინისტრირებით მეტისმეტად გატაცებულ ადამიანს, მისი ნდობა სერიოზულ პოლიტ. საკითხში არ შეიძლება. ვ. ი. ლენინი შენიშვნებს აკეთებდა ი. სტალინის მიმართაც. იგი ეჭვობდა, რომ ცკ-ის გენ. მდივნად არჩევის შემდეგ, მოიპოვა რა დიდი ძალაუფლება, შეძლებდა ! თუ არა სტალინი სწორად გამოეყენებინა იგი. ვ. ი. ლენინი რჩევას იძლეოდა მოეფიქრებინათ გენ. მდივნად სხვა ამხანაგის დანიშვნის საკითხი, რ-იც იქნებოდა უფრო მომთმენი, უფრო ლოიალური, უფრო თავაზიანი, ამხანაგებისადმი ყურადღებიანი, ნაკლებად კაპრიზული. ყრილობის დელეგაციებმა მხედველობაში მიიღეს ტროცკიზმთან ბრძოლის მკვეთრად გამწვავება, ამ ბრძოლაში ი. სტალინის დიდი დამსახურება; იმედი გამოთქვეს რომ ი. სტალინი ანგარიშს გაუწევდა ვ. ი. ლენინის კრიტ. შენიშვნებს, მათ აზრი გამოთქვეს გენ. მდივნის პოსტზე ი. სტალინის დატოვების შესახებ.

ვ. ი. ლენინის წინადადების შესაბამისად ყრილობამ გაზარდა პარტიის ხელმძღვანელი ორგანოების შემადგენლობა, აირჩია ცკ 54 წევრისა და 33 კანდიდატის, ცენტრ. საკონტროლო კომისია— 151 კაცის ცენტრ. სარევიზიო კომისია 3 კაცის შემადგენლობით.

XIII ყრილობამ შეასრულა უდიდესი როლი პარტიის შემჭიდროების საქმეში ვ. ი. ლენინის გენ. ხაზის საფუძველზე, განსაზღვრა პარტიისა და მთელი საბჭ. ხალხის ამოცანები სახ. მეურნ. აღდგენისა და შემდგომი განვითარებისათვის ბრძოლაში.

*ლიტ*.: საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**რკპ(ბ) ცკ-ის ბიურო,** პარტიის ცკ-ის (საოლქო, სამხარეო) უფლებამოსილი წარმომადგენლობა ადგილებზე, რ-საც ნიშნავდა ცკ საგუბერნიო პარტორგანიზაციების ცალკეული ჯგუფებისადმი ხელმძღვანელობის გასაწევად და საოლქო პარტ., საბჭ. და სამეურნ. ორგანიზაციების მოღვაწეობის კოორდინაციისათვის. ცკ-ის საოლქო ბიუროების შექმნა დაიწყო 1917—18. ცკ-ის საოლქო ბიუროების დაარსების აუცილებლობა გამოიწვია ქვეყნის შორეულ რ-ნებში პარტ. ორგანიზაციების სისუსტემ, ადგილებზე გამოცდილი პარტ. ხელმძღვანელობის უკმარისობამ, კავშირგაბმულობის მოშლამ, რაც აძნელებდა ქვეყნის შორეული რ-ნების პარტ. ორგანიზაციებისადმი საკ. კპ(ბ) ცკ-ის ხელმძღვანელობას. სულ შეიქმნა ცკ-ის 8 საოლქო ბიურო: ციმბირის, კავკ. (1921 გაიყო 2 ბიუროდ: სამხრ.-აღმ. და კავკ.), ურალის, თურქესტ. (1922 გადაკეთდა შუა აზიის ბიუროდ), შორეული აღმოსავლეთის (1920), ჩრდ.-დასავლეთის (1921) და ყირგიზეთის (1922; შემდგომში ყაზახეთის).

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს ა და მთელი კავკ. პარტ. ორგანიზაციების განმტკიცებისათვის, მასებთან პარტ. ხელმძღვანელობის დაახლოებისა და პარტ., საბჭ., სამეურნ. და კულტ. მშენებლობის ყოველდღიური ხელმძღვანელობის უზრუნველყოფისათვის უაღრესად დიდი მნიშვნელობა ჰქონდა რკპ(ბ) ცკ-ის 1921 მარტის გადაწყვეტილებას კავკ. ბიუროს 2 დამოუკიდებელ ბიუროდ გაყოფის შესახებ. კავკ. ბიურო აერთიანებდა აზერბ., სომხ., საქართვ., დაღ. და მთიელთა რესპ. პარტ. ორგანიზაციებს. იგი ეხმარებოდა მათ მუშაობაში არსებული ხარვეზების აღმოფხვრაში, სამეურნ. და ადმ. და სამხ. ორგანოების საქმიანობაში არსებულ წინააღმდეგობათა და შეუთანხმებლობათა დაძლევაში.

რკპ (ბ) ცკ-ის კავკ. ბიურომ, რ-საც გ. ორჯონიკიძე ხელმძღვანელობდა, დიდი მუშაობა ჩაატარა, რათა დაემკვიდრებინა საბჭ ხელისუფლება, აღედგინა სახ. მეურნეობა და განემტკიცებინა ამიერკავკ. ხალხთა ძმური მეგობრობა.

საოლქო ბიუროები ხელმძღვანელობდნენ ქვეყნის სამეურნ. და პარტ. ორგანიზაციებს. დებულების მიხედვით, საოლქო ბიუროები მხოლოდ ცკ-ის უფლებამოსილ წარმომადგენლებად ითვლებოდნენ და ოლქის მუშაობაზე პასუხს აგებდნენ ცკ-ის წინაშე. საოლქო ბიუროები თავიანთ ყოველდღიურ პოლიტ. და ორგანიზატორულ მუშაობაში ხელმძღვანელობდნენ პარტ. ყრილობებისა და კონფერენციების გადაწყვეტილებებით, ცკ-ის მითითებებით და ცირკულარებით. საოლქო ბიუროებში სხვადასხვა დროს მუშაობდნენ ა. ბადაევი, ა. *ბუბნოვი*, კ. *ვოროშილოვი*, ფ. გოლოშჩოკინი, ს. *კიროვი*, ნ. კუბიაკი, ვ. *კუიბიშევი*, ს. ლობოვი, ა. *მიქოიანი*, გ. ორჯონიკიძე, ი. *რუძუტაკი*, დ. სულიმოვი, მ. *ფრუნზე*, ი. ხოდოროვსკი, ბ. შუმიაცკი, ა. ყარაევი, ფ. *მახარაძე*, ა. *მიასნიკოვი*, ა. *ნაზარეტიანი*, ნ. *ნარიმანოვი*, ი. *ორახელაშვილი*, მ. პლეშაკოვი, ე. სტასოვა, ი. *ფიგატნერი* და სხვ. 1921—23 ცკ-ის ურალის ბიუროში მუშაობდა უნგრ. კპ ერთ-ერთი დამაარსებელი — ბელა კუნი.

ცკ-ის ბიუროები ადგილებზე ხელმძღვანელობდნენ სამეურნ., პოლიტ. და იდეოლოგიურ მუშაობას, თავიანთი რეგიონების თავისებურებათა მიხედვით წარმართავდნენ პარტ. ხაზს. ბიუროები რეგულარულად ატარებდნენ საოლქო პარტ. კონფერენციებს, საგუბერნიო ორგანიზაციების ანგარიშებს, სისტემატურად ამოწმებდნენ გუბკომების მუშაობას და ინსტრუქციას უწევდნენ მათ. ცკ-ის ბიუროებმა დიდი როლი ითამაშეს პარტ. მუშაობის გაუმჯობესებაში, ადგილებზე სამეურნ. და საბჭ. აპარატის განმტკიცებაში. ამ ამოცანათა შესრულების მიხედვით, ცკ-ის ბიუროებს შემდგომში ცვლიდნენ არჩევითი საოლქო ან სამხარეო კომიტეტები. 1923 აირჩიეს ურალის საოლქო კომიტეტი, 1924 — ციმბირისა და სამხრ-აღმოსავლეთის სამხარეო კომიტეტები. 1925 არსებობა შეწყვიტა ცკ-ის ყირგ. 1925 — შორეული აღმოსავლეთის, 1927 — ჩრდ.-დასავლეთის, 1934— შუა აზიის ბიუროებმა.

კავკ. ბიურომ, რ-საც წინათ რკპ (ბ) ცკ ნიშნავდა კავკ. პარტ. ორგანიზაციების საქმიანობის ხელმძღვანელობისა და კოორდინაციის გასაწევად, 1922 უკვე შეასრულა თავისი ამოცანები. თებერვალში შეიქმნა რკპ(ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტი, რ-იც წარმოადგენდა ამიერკავკ. ყველა პარტ. ორგანიზაციის არჩევით ხელმძღვანელ ცენტრს. ამიერკავკ. სამხარეო

კომიტეტის შემადგენლობაში არჩეულთა შორის იყვნენ ს. კიროვი, ფ. მახარაძე, ა. მიასნიკოვი, ნ. ნარიმანოვი, ი. ორახელაშვილი, გ. ორჯონიკიძე.

*ლიტ.*: История КПСС, т. 3, кн. 1, М., 1967, с. 18; кн. 2, М., 1968, с. 67, 141; Петухова Н. Е., Создание областных бюро ЦК РКП(б) и некоторые стороны их деятельности (1920—1922), «Вопросы истории КПСС», 1965, № 4, с. 74—81

*კ. ტოტოჩავა*

**რკპ (ბ) ცკ-ის თურქესტანის ბიურო,** რკპ (ბ) ცკ-ის თ უ რ ქ ბ ი უ რ ო, პარტიის ცკ-ის უფლებამოსილი წარმომადგენლობა თურქესტანში 1920—22. ხელმძღვანელობდა ამუდარიის, სირდარიის, შვიდმდინარეთის და ფერღანის პარტ. ორგანიზაციებს, 1922 თებ-იდან — ბუხარისა და ხორეზმის ორგანიზაციებს. თავის მუშაობაში ბიურო ხელმძღვანელობდა თურქესტანის შესახებ რკპ (ბ) ცკ-ის დადგენილებებით და ვ. ი. ლენინის მითითებებით, რკპ (ბ) ცკ-ის დებულებით საოლქო კომიტეტების შესახებ; ბიუროს ხელმძღვანელობით მომზადდა და 1920 სექტ. ჩატარდა თურქესტანის კპ ყრილობა, რ-მაც დაამტკიცა სამხარეო პარტ. ორგანიზაციების გაერთიანება და აირჩია თურქესტანის კპ ცკ. ბიურომ დიდი მუშაობა გასწია თურქესტანის პარტორგანიზაციების განმტკიცებისათვის, დიდმპყრობელურ შოვინისტურ ადგილ. ბურჟ.-ნაციონალისტურ გამოვლინებებთან ბრძოლისათვის, ნაციონალ-უკლონისტებთან პარტ. ორგანიზაციის განვითარებისათვის, პარტიის წევრების, თურქესტანის მთელი მშრომელების პროლეტ. ინტერნაციონალიზმის სულისკვეთებით აღზრდისათვის. თურქესტანის კპ ცკ-თან ერთად ბიურო ხელმძღვანელობდა ქვეყნის ეკონ. და კულტ. გარდაქმნებს. 1922 მაისში რკპ (ბ) ცკ-ის თურქესტანის ბიურო გადაკეთდა საკ. კპ (ბ) შუა აზიის ბიუროდ.

*ლიტ.*: Очерки истории Коммунистической партии Туркестана, [ч.] 3, Таш., 1964.

**რკპ (ბ) ცკ-ის კავკასიის ბიურო,** კ ა ვ ბ ი უ რ ო, რკპ (ბ) ცკ-ის უფლებამოსილი წარმომადგენლობა კავკასიის საოლქო ორგანიზაციებში. შეიქმნა რკპ (ბ) ცკ-ის პლენუმის 1920 წ. 8 აპრ. დადგენილებით. ბიურო პასუხს აგებდა მხარეში პარტ. მუშაობაზე, ჩრდ. კავკ., ყუბანისა და შავი ზღვის ოლქის, ამიერკავკ. კომუნისტთა წინაშე დასახული ამოცანების გადაწყვეტაზე. ბიუროს ამოცანა იყო პარტ. მუშაობისადმი საერთო ხელმძღვანელობა, პარტ. ორგანიზაციების, საბჭ. სამეურნეო და სამხ. ორგანოების საქმიანობის შეთანხმება და რეგულირება. ბიუროს საქმიანობის პროცესში იცვლებოდა არა მარტო მისი პერსონალური შემადგენლობა და წევრთა რაოდენობა, არამედ სტრუქტურაც. იგი შედგებოდა სამდივნოს, 4 განყ-ბისა (საერთო, საინსტრუქტორო, საგამომცემლო და ქალთა) და 5 ქვეგანყ-ბისაგან (სააღრიცხვო, სტატისტ. საინფორმაციო-საფინანსო, სამეურნეო და სატრანსპ.). 1920 წ. ივნ. ოპერატიულობისა და ადგილ. ორგანიზაციებისადმი ხელმძღვანელობის გაუმჯობესებისათვის ბიუროში შეიქმნა ე. წ. სამეულები (ბაქოს და არმავირისა), რ-ებსაც ევალებოდათ ოპერატიულად გადაეწყვიტათ კონკრ. საქმეები, უმნიშვნელოვანეს საერთო საკითხებს კი ბიუროს მთელი შემადგენლობა განიხილავდა. ბაქოს სამეულმა, რ-ის ხელმძღვანელობაში ამიერკავკასია შედიოდა, დიდი მუშაობა გასწია აზერბ., საქართვ. და სომხ. პარტ. ორგანიზაცების განსამტკიცებლად, მ. შ. მტკიცე კავშირის დასამყარებლად. ამიერკავკასიაში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვებისა და ჩრდ. კავკასიაში თეთრგვარდიული ბანდების განადგურების შემდეგ რკპ (ბ) ცკ-ის საორგანიზაციო ბიუროს 1921 წ. 23 მარტის გადაწყვეტილებით, კავბიუროს გამოეყო რკპ (ბ) ცკ-ის სამხრ.-აღმ. ბიურო, რ-იც განაგებდა ყუბან-შავი ზღვის, სტავროპოლის პარტ. ორგანიზაციებს. კავბიუროს კი ეკისრებოდა ამიერკავკ., დაღ. და მთიელთა რესპ. პარტორგანიზაციების ხელმძღვანელობა. 1921 ოქტ. ეს ორი უკანასკნელიც გადაეცა რკპ (ბ) ცკ-ის სამხრ.-აღმ. ბიუროს. კავბიუროს წევრები იყვნენ ს. კიროვი, ა. მიასნიკოვი, ფ. მახარაძე, ა. ნაზარეტიანი, ნ. ნარიმანოვი, ი. ორახელაშვილი, გ. ორჯონიკიძე, ი. ფიგატნერი, უფრო გვიან ა ყარაევი, შ. ელიავა. ბიურო გაუქმდა 1922 მარტში.

*ლიტ.* ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ 2, თბ., 1972; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.

*ა. გუკასიანი.*

**რკპ (ბ) ცკ-ის პეტროგრადის ბიურო,** ხელმძღვანელი პარტიული ორგანო 1918 მარტ. — 1919 მარტში. შეიქმნა რკპ (ბ) ცკ-ისა და საბჭ. მთავრობის პეტროგრადიდან მოსკოვში გადასვლასთან დაკავშირებით. ბიუროს შემადგენლობაში შედიოდა რკპ (ბ) ცკ-ის 5 წევრი — გ. ზინოვიევი, ნ. კრესტინსკი, მ. ლაშევიჩი, ი. სმილგა, ე. სტასოვა (ბიუროს მდივანი) და ცკ-ის წევრობის კანდიდატი ა. იოფე. ბიუროს ევალებოდა აგრეთვე ცკ-ის მიერ დაწყებული საქმეების დამთავრება, პარტ. ორგანიზაციის უზრუნველყოფა ლიტ-რით. ბიურომ დიდი მუშაობა გასწია ჩრდ. ოლქის გუბერნიებისა და მაზრების პარტ. ორგანიზაციების შექმნისათვის.

**რკპ (ბ) ცკ-ის ურალის ბიურო,** პარტიის ცკ-ის უფლებამოსილი წარმომადგენლობა ურალში (ეკატერინბურგი, ახლანდ. სვერდლოვსკი) 1920—23. შეიქმნა 1920 აპრ. რკპ (ბ) IX ყრილობის გადაწყვეტილების თანახმად. მუშაობა გაშალა 1921. ხელმძღვანელობდა ეკატერინბურგის, პერმის, უფის (1922 ივნ-მდე), ჩელიაბინსკისა და ტიუმენის გუბერნიების პარტ. ორგანიზაციების მუშაობას. შეიქმნა ცკ-ის ხელმძღვანელობის ადგილ. ორგანიზაციებთან დაახლოების მიზნით, რ-თა წინაშე იდგა განსაკუთრებით რთული სამეურნეო ამოცანები — ურალის მრეწვ. და ტრანსპ. აღდგენა. რკპ (ბ) ცკ პერსონალურად ამტკიცებდა ბიუროს წევრებს ცკ-ის წევრთა შემადგენლობიდან და ადგილ. პარტ. და სახელმწ. ორგანოების პასუხისმგებელი ხელმძღვანელებიდან. გაუქმდა საკ. კპ (ბ) ურალის საოლქო კომიტეტის შექმნასთან დაკავშირებით.

**რკპ (ბ) ცკ-ის შორეული აღმოსავლეთის ბიურო,** დ ა ლ ბ ი უ რ ო, სპეციალური პარტიული ორგანო, რ-იც ხელმძღვანელობდა შორეული აღმოსავლეთის ბოლშევიკურ ორგანიზაციებს *შორეული აღმოსავლეთის რესპუბლიკის* არსებობის პერიოდში. 1920 წ. 3 მარტს რკპ (ბ) ცკ-ის ციმბირის ბიურომ, რკპ (ბ) ცკ-ის მითითების თანახმად, შორეული აღმოსავლეთის კომუნისტური ორგანიზაციების ხელმძღვანელობისათვის შექმნა რკპ (ბ) შორეული აღმოსავლეთის ბიურო, რ-იც 1920 აგვ. გადაკეთდა რკპ (ბ) ცკ-ის შ. ა. ბ-დ. უშუალოდ დაექვემდებარა რკპ (ბ) ცკ-ს. ბიუროს უპირველესი ამოცანა იყო შორეული აღმოსავლეთის რესპუბლიკის შექმნა და მისი განმტკიცება. ბიუროს მუშაობა უხდებოდა შინაური კონტრრევ. და იაპ. ინტერვენტთა წინააღმდეგ. დიდი მუშაობა ჩაატარა შორეული აღმოსავლეთის რესპუბლიკის სახ.-რევ. არმიის განმტკიცებისათვის, თეთრგვარდიელებისა და ინტერვენტების წინააღმდეგ პარტიზ. მოძრაობის ხელმძღვანელობისათვის. რკპ (ბ) ცკ-ის დახმარებით ბიურომ აქტ. მონაწილეობა მიიღო შორეულ აღმოსავლეთში თეთრგვარდიელებისა და უცხოეთის ინტერვენტთა საბოლოო ლიკვიდაციაში (1922 ოქტ.).

**რკპ (ბ) ცკ-ის ჩრდილო-დასავლეთის ბიურო,** პარტიის ცკ-ის ორგანო, რ-იც ხელმძღვანელობდა პეტროგრ., ნოვგოროდის, ფსკოვის, მურმანსკის, ჩერეპოვეცის, ოლონეცის გუბერნიებისა და კარელ. შრომითი კომუნის (1923-იდან კარელ. ასსრ) პარტ. ორგანიზაციების მუშობას. რკპ (ბ) ცკ-ის 1921 აპრ. გადაწყვეტილებით, პეტროგრადში დაარსდა რკპ (ბ) ცკ-ის ჩრდილოეთის ბიურო 5 წევრის შემადგენლობით. 1921 ოქტ. მას ეწოდა რკპ (ბ) ცკ-ის ჩ.-დ. ბ. ბიურო წარმოადგენდა პარტიის ცკ-ის უფლებამოსილ წარმომადგენლობას და პასუხს აგებდა გუბერნიებში მუშაობაზე. ბიუროს ყველა წევრს პერსონალურად ამტკიცებდა რკპ (ბ) ცკ. ბიურო ეხმარებოდა პარტ. ორგანიზაციებს თავისი რიგების განმტკიცების, ნაკლოვანებების აღმოფხვრის, სამეურნეო-ადმ. და სამხ. ორგანოების მუშაობაში, შეუთანხმებლობისა და წინააღმდეგობების დაძლევის საქმეში, ხელმძღვანელობდა კადრების აღრიცხვასა და განაწილებას, ხელს უწყობდა მათ ზრდას, წარმართავდა აღმზრდელობით მუშაობას, ბიურო რეგულარულად მოახსენებდა პარტიის ცკ-ს ადგილებზე მდგომარეობის შესახებ და ანგარიშს აბარებდა მას თავისი მუშაობის შესახებ. ლენინგრ პირველ საოლქო პარტ. კონფერენციაზე (1927 წ 15—19 ნოემბ ) ბიურო გაუქმდა, მის ნაცვლად ჩამოყალიბდა საკ. კპ (ბ) ლენინგრ. საოლქო კომიტეტი.

*ლიტ.*: Очерки истории Ленинградской организации КПСС, ч. 2 Ноябрь 1917—1945, [Л ], 1968

**რკპ (ბ) ცკ-ის ციმბირის ბიურო,** პარტიის ცკ-ის უფლებამოსილი წარმომადგენლობა ციმბირში, რ-იც ჩამოყალიბდა 1918 წ. 17 დეკ. თეთრგვარდიელების მიერ დაპყრობილ ტერიტორიაზე პარტ. იატაკქვეშეთისა და პარტიზანული მოძრაობის ხელმძღვანელობისათვის. ბიუროს წევრებს ნიშნავდა რკპ (ბ) ცკ. ბიუროს შემადგენლობაში შედიოდნენ აღმ. ფრონტის მე-5 არმიის რევ. სამხ. საბჭოსა და ციმბირის იატაკქვეშეთის წარმომადგენლები. ბიურო ამყარებდა კავშირს პარტ. ორგანიზაციებთან, ეხმარებოდა მათ კადრებით, ფულით, იარაღით, ლიტ-რით და ა. შ. 1919 გაზაფხულზე ბიურო დროებით გაუქმდა. 1919 ზაფხულში ბიურომ მუშაობა განაახლა 1920 წ. 8 აპრ. რკპ (ბ) ცკ-ის დადგენილებით, ბიურო გადაიქცა მხარის უმაღლეს პარტ. ორგანოდ, რ-იც პასუხს აგებდა ციმბ. მთელ პარტ. და სამეურნეო მუშაობაზე. ბიურო ხელმძღვანელობდა 8 გუბერნიის პარტ. ორგანიზაციის მუშაობას (ალთაის, ენისეის, ირკუტსკის, ნოვონიკოლაევსკის, ომსკის, იაკუტსკის, სემიპალატინსკის, ტომსკის, შემდგომში ახლად შექმნილი ავტონ. ოლქების (ბურიატ-მონღ., ოიროთთა, იაკუტ.) პარტ. ორგანიზაციებს. 1924 მაისში ციმბ. ორგანიზაციის პირველმა სამხარეო პარტ. კონფერენციამ მოისმინა ბიუროს მუშაობის ანგარიში, მაღალი შეფასება მისცა მის საქმიანობას და აირჩია ახ. პარტ. ორგანო — რკპ (ბ) ციმბირის სამხარეო კომიტეტი.

**როანი** (Roanne), ქალაქი საფრანგეთში, ლუარის დეპარტამენტში, საფრ. ცენტრ. მასივში. 118 ათ. მცხ. (1975). მდ. ლუარაზე ნაოსნობის საწყისი პუნქტი. სარკინიგზო კვანძი. ბამბეულის მრეწვ. დიდი ცენტრი. სამკერვალო ფ-კა, საფეიქრ. მანქანათსაშ., სამხ. ქ-ნები.

**როანოკი** (Roanoke), ქალაქი აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში, ვირჯინიის შტატში, მდ. როანოკის ნაპირზე. 100 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 224 ათ. (1980). სარკინიგზო კვანძი. ქიმ. ბოჭკოსა (ქვეყნის ერთ-ერთი უდიდესი ფ-კა) და ელექტროტექ. მოწყობილობის წარმოება. ავეჯის, სამკერვალო, კვების მრეწველობა.

**როარტაგი,** პ რ ო ., რ ტ ა გ ი, პ რ ო ვ ა რ ტ ა კ ი, საბუთის სახეობა ძველ საქართველოში. ტერმინი „რ." წყაროებში უძველესი პერიოდიდან XIX ს-მდე გვხვდება. იგი წერილის, მეფის ბრძანების წიგნის მნიშვნელობით იხმარებოდა. ს.-ს. ორბელიანის „ქართული ლექსიკონის" მი-

ხედვით, რ. იყო „წიგნი მეფეთა მიერი, ყოვლადვე მოუშლელი“ („მეფეთაგან ბრძანება-შეუცვლელი წერილი“). რ-ის „გარდანაწერ პირს“ პაჭენისი ეწოდებოდა.

*წყარო:* აბულაძე ი., ძველი ქართული ენის ლექსიკონი (მასალები), თბ., 1973; ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; სამართალი ბატონიშვილის დავითისა, დ. ფურცელაძის გამოც., თბ., 1964. *ი. ფუტკარაძე.*

**რობაი,** სპეციალური საზომით დაწერილი ოთხსტრიქონიანი ლექსი სპარსულ პოეზიაში. რ-ს გარითმვის წესი ორგვარია: aaaa ან aaba. პირველი წესით a გარითმული რ. უფრო მონოტონურია, ვინაიდან ოთხივე გარითმული სტრიქონი ერთგვაროვან სინტაქსურ ერთეულს წარმოადგენს, მეორე წესით გარითმული კი მეტ მრავალფეროვნებას შეიცავს, რადგანაც მესამე გაურითმავ სტრიქონში აზრი დაუმთავრებელი რჩება და მოლოდინის ეფექტი ახლავს, რ-იც მეოთხე სტრიქონით გვირგვინდება. ამიტომაც მეორე ვარიანტი უფრო გავრცელებულია. საყოველთაოდ არის ცნობილი ომარ ხაიამის რ-ები, რ-თაც ღრმა ფილოს. შინაარსითა და ფორმის დახვეწილობით მსოფლიო აღიარება მოიპოვეს. რ. გავრცელდა არაბულ, თურქულენოვან და სხვ. ლიტ-რებშიც. *ვ. კოტეტიშვილი.*

**რობაქიძე** ალექსი ივანეს ძე (დ. 22. XI. 1907, თბილისი), ქართველი საბჭ. ეთნოგრაფი, ისტ. მეცნ. დოქტორი (1957), პროფესორი (1970), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1983), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1966). 1943–53 ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტის დირექტორის მოადგილე. 1961-იდან სათავეში ჩაუდგა კავკ. ეთნოგრ. განყ-ბას. 1958-იდან პარალელურად ხელმძღვანელობს ბათ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტში ეთნოგრ. განყ-ბას. რ. იკვლევს სამეურნეო ყოფისა და მატერ. კულტ. ტრად. ფორმებს, სოც. გარდაქმნების პროცესს ქართველი ხალხის კულტურასა და ყოფაში, სპორტის ისტორიის საკითხებს, კავკ. ხალხთა საზ. ყოფის ისტ. და ქართვ. ხალხის კავკ. სხვა ხალხებთან ეთნოგრ.-კულტ. ურთიერთობის პრობლემებს.

*თხზ.:* მთიულეთის სოფელი ძველად, თბ., 1965 (თანაავტ.: რ. ხარაძე); სვანეთის სოფელი ძველად, თბ., 1964 (თანაავტ.: რ. ხარაძე); ტრადიცია და ცხოვრების წესი, თბ., 1981; Некоторые черты горского феодализма на Кавказе, «Советская этнография», 1978, № 2; Пути развития грузинской советской этнографии (1922—1982 гг.), Тб., 1983. *ბ. გამყრელიძე.*

**რობ-გრიიე** (Robbe-Grillet) ალენ (დ. 18. VIII. 1922, ბრესტი, ფინისტერი), ფრანგი მწერალი და კინორეჟისორი; ფრანგ. „ახალი რომანის“ ერთ-ერთი მამამთავარი. მის ესთეტ. შეხედულებებსა და შემოქმედებით მეთოდს გვაცნობს სტატიები: „მომავალი რომანის გზა“ (1956), „ბუნება, ჰუმანიზმი, ტრაგედია“ (1958). რ.-გ-ს აზრით, „ახალი რომანი“ ავლენს სრულიად ახ. მორალურ ფასეულობებს; იგი უარყოფს „სოციალურ, პოლიტიკურ, ეკონომიურ, მორალურ და ყოველგვარ სხვა შინაარსს“, განსაკუთრებით ავტორისეულ კომენტარებს; ფაქტებს და ყოველგვარ მატერიალ. სინამდვილეს ჩამოცლილი აქვს ალეგორიული თუ სიმბოლური მნიშვნელობა, დრო და სივრცე პირობითია, ადამიანის თუ სამყაროს რაციონალურად შეცნობის ყოველგვარი ცდა მოჩვენებითია, წარმოსახვა მიჩნეულია ერთადერთ რეალობად. ამ შეხედულებების განხორციელებაა მისი რომანები: „საშლელები“ (1953), „მხედველი“ (1955), „ეჭვიანობა“ (1957), „ლაბირინთში“ (1959), „შეხვედრების სახლი“ (1965), „რევოლუციის პროექტი ნიუ-იორკისათვის“ (1970), კინოსცენარი „შარშან მარიენბადში“ (1961, ამავე სახელწ. ფილმი), კინორომანები: „უკვდავი“ (1963), „როცა ნელ-ნელა შესცურავ სიამოვნებაში“ (1973) და სხვ.

**რობენჰაუზენი** (Robenhausen), ნეოლითური ხიმინჯებიანი ნამოსახლარი (ფართ. 10 ათასი $м^2$) ამავე სახელწოდების სოფელთან ჩრდ. შვეიცარიაში. გათხრა დაიწყეს 1957-იდან. ნამოსახლარი იდგა ხიმინჯებზე ძვ. ტბის ნაპირას, წყალზე. ნაპირს ხიდით უკავშირდებოდა. აღმოჩენილია ხის, ძვლისა და რქის მრავალი ნივთი (ქოხის კარი, ნავი, ნიჩაბი, მშვილდი, ისრები, სატევრები, ცულები, სახოკები და სხვ.), ბადის ნაშთები, კერამიკა. აღმოჩენები კორტაიოსა და მიხელსბერგის კულტურებს ემსგავსება. მოსახლ. ძირითადი საქმიანობა იყო მეცხოველეობა (მსხვ. რქოსანი საქონელი, ცხვარი, თხა, ღორი). საქონელს სამოსახლო ტერიტორიაზე ინახავდნენ.

**რობერი** (Robert) იუბერ (22. V. 1733, პარიზი, — 15. IV. 1808, იქვე), ფრანგი ფერმწერი. მუშაობდა პარიზში. 1754–65 ცხოვრობდა იტალიაში. ფერწერისა და ქანდაკების სამეფო აკად. წევრი (1767-იდან). პეტერბ. სამხატვრო აკად. საპატიო თავისუფალი წევრი (1802-იდან). 1784-იდან ლუვრის მცველი. რ-ის ნამუშევრებში ძირითადად გამოსახულია ანტ. ნანგრევები, პარკების ხედები, აგრეთვე პარიზის ცხოვრების სცენები.

**რობესპიერი** (Robespierre) მაქსიმილიენ მარი იზიდორ დე (6. V. 1758, არასი, — 28. VII 1794, პარიზი), საფრანგეთის დიდი რევოლუციის მოღვაწე, *იაკობინელთა დიქტატურის* ერთ-ერთი თეორეტიკოსი, ორგანიზატორი და მოთავე. 1780 დაამთავრა სორბონის იურიდ. ფაკ-ტი. *ჟ. ჟ. რუსო* თავის მასწავლებლად მიაჩნდა. 1783-იდან იყო არასის მეცნ. და ხელოვნ. (პროვინციული) აკადემიის წევრი, 1789 *გენერალური შტატების* (არასის მესამე წოდებიდან), შემდეგ დამფუძნებელი კრების დეპუტატი. თავიდანვე იცავდა ხალხის ინტერესებს (ამბობდა, რომ „ხალხი ყოველთვის მართალია“), გამოდიოდა ანტიდემოკრ. კანონპროექტების (აქტ. და პასიურ მოქალაქეებად დაყოფა, ქონებრივი ცენზის შემოღება და სხვა) წინააღმდეგ, იცავდა გლეხთა მოთხოვნებს, ამართლებდა მასობრივ მოძრაობას, მაგრამ გულგრილი რჩებოდა მუშათა ინტერესებისადმი (ინდიფერენტული პოზიცია *ლე შაპელიეს კანონის* მიმართ). დიდი გავლენა მოიპოვა დემოკრ. წრეებში. გმობდა, როგორც ავანტიურისტულს, ჟირონდისტების დემაგოგიურ პროპაგანდას რევ. ომის შესახებ (1791 ზამთარი, გაზაფხული). როცა საფრანგეთსა და ევრ. მონარქიული სახელმწ. კოალიციას შორის ომი მაინც დაიწყო (1792 აპრ.), კატეგორიულად მოითხოვდა ომის წარმოებას რევ. მეთოდებით (1792 ზაფხული), საკანონმდებლო კრების დათხოვნას და საყოველთაო ხმის უფლების საფუძველზე ეროვნ. კონვენტის არჩევას. 1792 წ. 10 აგვ. აჯანყების (რ-შიაც რ. უშუალოდ არ მონაწილეობდა) შემდეგ აირჩიეს (11 აგვ.) პარიზის რევ. კომუნაში, ხოლო სექტ-ში კონვენტის წევრად (პარიზიდან). კონვენტში ჟირონდისტების წინააღმდეგ იბრძოდა, მეფის სიკვდილით დასჯის მომხრე იყო. 1793 წ. 31 მაისის —2 ივნ. აჯანყების (რ. ამ აჯანყების ერთ-ერთ ხელმძღვანელად ითვლება) შედეგად იაკობინელთა დიქტატურის დამყარების შემდეგ, 1793 ივლისიდან, *საზოგადოებრივი ხსნის კომიტეტის* წევრი იყო, ამ კომიტეტის ფაქტობრივი ხელმძღვანელი. უმნიშვნელოვანესი როლი შეასრულა ფრანგი ხალხის ძალთა ორგანიზებაში საშინაო და საგარეო კონტრრევოლუციაზე გამარჯვების მოსაპოვებლად, ხელი შეუწყო რევოლუციის ბურჟ.-დემოკრ. ამოცანების (ფეოდ. მიწათმფლობელობის სრული ლიკვიდაცია, 1793 კონსტიტუცია და სხვა) გადაწყვეტას. მაგრამ მის თეორ.-პოლიტ. მოღვაწეობას ახასიათებდა არათანმიმდევრობა, შეზღუდულობა, წინააღმდეგობრიობა. მთელი რევ. მანძილზე ავითარებდა სახ. სუვერენიტეტის (გარდა იაკობინელთა დიქტატურის პერიოდისა) და პოლიტ. თანასწორობის იდეებს, გმობდა „გადაჭარბებულ სიმდიდრეს“, მაგრამ აღიარებდა კერძო საკუთრების არსებობის აუცილებლობას, უარყოფდა „აგრარული კანონის“ მოთხოვნებს და სოც.-ეკონ. უთანასწორობის ლიკვიდაციის საშუალებად „საკუთრებათა შეზღუდვა“, თანდათანობითი ქონებრივი გათანასწორება მიაჩნდა, იბრძოდა როგორც მემარჯვენე (დანტონისტები), ისე მემარცხენე (ებერტისტები, პ. გ. შომეტი და სხვა) ძალთა წინააღმდეგ, რამაც რევ. მასობრივი დასაყრდენი დაასუსტა და ხელი შეუწყო კონტრრევოლუციის ზეიმს. 9 თერმიდორის (1794 წ. 27–28 ივლ.) გადატრიალებამ იაკობინელთა დიქტატურა დაამხო. რ. და მისი უახლოესი თანამებრძოლნი გაუსამართლებლად სიკვდილით დასაჯეს.

*ლიტ.:* Манфред А. З., М. Робеспьер..., М., 1958. *რ. სიკინჭალაშვილი.*

**რობინე** (Robinet) ჟან ბატისტ რენე (23. VI. 1735, რენი, — 24. I. 1820, იქვე), ფრანგი მატერიალისტი. ყოფილი იეზუიტი დიდროს ენციკლოპედიის აქტ. თანამშრომელი გახდა, მაგრამ მოხუცებულობაში კვლავ ეკლესიის გავლენის ქვეშ მოექცა და მოინანია თავისი შეხედულებანი. რ-ს ძირითადი ნაშრომია „ბუნების შესახებ“ (1761–66). გამოსცა აგრეთვე კომენტარები პ. *ბეილის* ლექსიკონზე 4 ტომად. რ. დეისტი იყო. იგი ცდილობდა ე. კონდილიაკისა და გ. ლაიბნიცის შეხედულებათა გაერთიანებას. სამყარო მისთვის განსულიერებული მარადიული მატერიაა, უსასრულო როგორც დროში, ისე სივრცეში. იგი ცოცხალი ორგანიზმია. ასევე ტოტალურია სამყაროსათვის სიკეთისა და ბოროტების წონასწორობა, რაც იძლევა მშვენიერებას. სამყაროს ჰარმონიას დაპირისპირებულობანი ადგენენ. ყოველივე აგებულია განსულიერებული მოძრავი ნაწილაკის — ანიმალკულისაგან. ერთიანი საწყისის ევოლ., უწყვეტი განვითარებაში ხდება ყოფიერების ფორმათა წარმოქმნა. ამ პროცესის მწვერვალი ადამიანია, რ-ს მორალური ინსტინქტი მისი ფიზიოლოგიისაგან გამომდინარეობს. რ-მ გავლენა იქონია შელინგზე, ნაწილობრივ ჰეგელზეც.

*თხზ.:* О природе, [М.], 1936; Философское рассуждение о человеке и его превосходствах, Воронеж, 1800.

*ლიტ.:* Ситковский Е., Философия Ж. Б. Робинэ, М., 1936. *გ. თევზაძე.*

**რობინსი** (Robbins) ფრედერიკ ჩეპმენ (დ. 25. VIII. 1916, ობერნი, ალაბამა), ამერიკელი ვირუსოლოგი, აშშ-ის ეროვნული მეცნ. აკად. წევრი. 1936 დაამთავრა მისურის უნ-ტი, 1940 — ჰარვარდის სამედ. სკოლა. 1940–42 და 1948–50 მუშაობდა ბოსტონის ბავშვთა საავადმყოფოში. 1952–66 იყო ქალაქის მთავარი საავადმყოფოს პედიატრიისა და ინფექციურ დაავადებათა განყ-ბის ხელმძღვანელი კლივლენდში, 1952-იდან — კლივლენდის უნ-ტთან არსებული სამედ. სკოლის პედიატრიის პროფესორი ბოსტონში. ჯ. *ენდერზთან* და ტ.


ა. რობაქიძე.


რობენჰაუზენი. ხის ხანჯლები.


მ. რობესპიერი.


ი. რობერი. „ნანგრევები“. 1779. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.




რობოტი. ნახ. 1. რობოტ-მანიპულატორით მექანიკური კვანძის აწყობის სქემა.

უელერთან ერთად დაამუშავა ქსოვილოვან კულტურებში პოლიომიელიტის ვირუსის კულტივირების ტექნიკა, რისთვისაც 1954 მიენიჭა ნობელის პრემია. მონაწილეობდა პოლიომიელიტის საწინააღმდეგო ვაქცინის შექმნაში; შეისწავლა ინფექციური ჰეპატიტი, პარტახტიანი ტიფისა და Q-ცხელების ეპიდემიოლოგია.



ვ. რობოროვსკი.

**რობინია** (Robinia), მცენარეთა გვარი პარკოსანთა ოჯახისა ფოთოლმცვივანი ხეები და ბუჩქებია. თეთრი, ვარდისფერი და წითელი ყვავილები მტევან ყვავილედში აქვთ თავმოყრილი. 20-მდე სახეობა ძირითადად გავრცელებულია ჩრდ. და ცენტრ. ამერიკაში. სსრკ-ში კულტივირებულია 7 სახეობა, საქართველოში — 4, მ შ. უფრო გავრცელებულია ცრუაკაცია (თეთრი აკაცია), რ-იც ადვილად ველურდება (მაგ. კოლხეთში) და ხშირად წარმოადგენს სარეველა მცენარეს.

**რობინსონი** (Robinson) ედუინ არლინგტონ (22 XII 1869, ჰედ-ტაიდი, მენის შტ., — 6 IV 1935, ნიუ-იორკი), ამერიკელი პოეტი. I მსოფლიო ომის წინა პერიოდის ე. წ. აშშ-ის პოეტური აღორძინების მნიშვნელოვანი წარმომადგენელია. კარგად ათავსებდა ძვ. და ახ. პოეტურ ფორმებს, ქმნიდა კლასიკური ლექსთწყობის ბრწყინვალე ნიმუშებს, განსაკუთრებით, სონეტებს. მისი პოეტური კრებულებიდან აღსანიშნავია. „ნაკადი და წინა ღამე" (1896), „ღამის ბავშვები" (1897), „კაპიტანი კრეიგი" (1902), „ქალაქი მდინარეზე" (1910), „კაცი ცის ფონზე" (1916); წერდა აგრეთვე პიესებს და პოემებს რ-ს მიღებული აქვს პულიცერის რამდენიმე პრემია



პ. რობსონი.

**რობინსონი** (Robinson) რობერტ (13. IX. 1886, ბაფორდი, ქ. ჩესტერფილდთან ახლოს,—24. II 1975, ლონდონი), ინგლისელი ქიმიკოსი, ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1920) და პრეზიდენტი (1945—50), დიდი ბრიტ ქიმ საზ-ბის პრეზიდენტი (1939—41). მანჩესტერის უნ-ტის დამთავრების (1910) შემდეგ მიიღო მეცნ. დოქტორის ხარისხი. სიდნეის (1912—15), ლივერპულის (1915—21), მანჩესტერის (1922—28), ლონდონისა (1928—30) და ოქსფორდის (1930—55) უნ-ტების პროფესორი. რ. ბუნებრივ ნაერთთა ქიმ. ერთ-ერთი ფუძემდებელი; იკვლევდა ალკალოიდების, იზოპრენოიდების, ანტოციანების აღნაგობას, დაადგინა მორფინის, სტრიქნინის სტრუქტურა; შეიმუშავა ატროპინის, კოკაინის, პელარგონიდინისა და სხვა ნაერთთა სინთეზი. ნობელის პრემია (1947). სსრკ მეცნ აკად. უცხოელი წევრი (1966).

**რობინ ჰუდი** (Robin Hood), ინგლისური ხალხური ბალადების გმირი, მისი სახელი პირველად გვხვდება უ. *ლენგლენდის* პოემაში „პეტრე მხვნელის ხილვა" (დაახლ. 1377), შემდეგ ე. უინტოუნის „შოტლანდიის ჭეშმარიტ ქრონიკებში" (დაახლ. 1420) ბალადების პირველი კრებ. რ. ჰ-ის შესახებ „რობინ ჰუდის მცირე სიმღერები" გამოქვეყნდა 1495; ცნობილია დაახლ 36 ორიგინ. ბალადა მისი სახე განსაკუთრებით პოპულარული იყო აღორძინების ეპოქაში; გვხვდება შექსპირის, ბ. ჯონსონის, აგრეთვე უ. სკოტის და სხვ. ნაწარმოებებში ქართულად რ. ჰ-ის ბალადები 1957 გამოქვეყნდა (გ. გაჩეჩილაძის თარგმანი).

**რობოროვსკი** ვსევოლოდ ივანეს ძე [26. IV (8 V) 1856, პეტერბურგი, — 23. V (5. VI). 1910, მამული „ტარაკი", ახლანდ. კალინინის ოლქი], რუსი მოგზაური. მონაწილეობდა ცენტრ. აზიაში ნ. *პრჟევალსკის* მესამე (1879—80) და მეოთხე (1883—85) ექსპედიციაში, მ *პევცოვის* ტიბეტის ექსპედიციაში (1889—90), რ-ის დროსაც დამოუკიდებლად შემოიარა კუნლუნი, ჩრდ. ტიბეტი და კაშგარი 1893—95 ხელმძღვანელობდა ტიან-შანში, ნანშანში, ჩრდ. ტიბეტსა და ხამის უდაბნოში ჩატარებულ ექსპედიციას. ექსპედიციამ (რ-შიც მონაწილეობდა პ. *კოზლოვი*) შეაგროვა დიდძალი ზოოლ., ბოტან. და გეოლ კოლექცია, რუკაზე აღნიშნა ცენტრ. აზიის ვრცელი ტერიტ., განსაზღვრა 30 ასტრონ. პუნქტი.

**რობოტი** (ჩეხ. robot< robota — მონური შრომა, rob — მონა), ანთროპომორფული (ადამიანის მსგავსი) ქცევის მანქანა, რ-იც გარემომცველ სამყაროსთან ურთიერთმოქმედების დროს ნაწილობრივ ან მთლიანად ასრულებს ადამიანის (ზოგჯერ ცხოველის) ფუნქციებს. განასხვავებენ რ-ის 3 სახეობას: 1. ხისტი პროგრამით მოქმედი; 2. ადამიანის (ოპერატორის) მიერ მართული; 3. ხელოვნური ინტელექტის მქონე (ზოგჯერ ინტეგრალურს უწოდებენ), ადამიანის ჩაურევლად მიზანდასახულად („საზრისიანად") მოქმედი. ჩამოთვლილი სამივე სახეობის თანამედროვე რ-ების უმრავლესობას ერთმანეთისაგან განასხვავებენ აგრეთვე მოქმედების ხასიათის მიხედვით: რ. — მანიპულატორი (იხ *მანიპულატორი*), საინფორმაციო, მაბიჯი და სხვა ტიპის რ-ები. შესაძლებელია I და II სახეობის რ-ის გაერთიანება ერთ მანქანაში. დასაშვებია აგრეთვე ადამიანისა და III სახეობის რ-ის ერთობლივი მუშაობა (ე. წ. სუპერვიზორულ რეჟიმით).

პირველ რ-ებს (ა ნ დ რ ო ი დ ე ბ ს) გასართობად იყენებდნენ (იხ *ავტომატი*). XX ს 30-იან წლებიდან *წარმოების ავტომატიზაციასთან* დაკავშირებით რ — ავტომატის გამოყენება დაიწყეს მრეწველობაში ტექნოლ პროცესების ავტომატიზაციის ტრად. საშუალებებთან ერთად (კერძოდ, წვრილსერიულ წარმოებაში, განსაკუთრებით საამქროებში, სადაც შრომისათვის მავნე პირობებია; ნახ. 1). სამრეწვ. რ. — მანიპულატორს აქვს ერთი ან რამდენიმე „მექანიკური ხელი", გამოტანილი მართვის პულტი ან ჩამონტაჟებული პროგრამული მართვის მოწყობილობა, იშვიათად ელექტრონული გამომთვლელი მანქანაც (ეგმ). მას შეუძლია გადაანაცვლოს რამდენიმე ათეული კგ მასის მქონე დეტალები 2 მ-მდე რადიუსის ფარგლებში (საათში 200-იდან 1000-მდე გადანაცვლება). მეტად გავრცელებულია დისტანციური მართვის რ. მანიპულატორი (ნახ. 2, ა), რ-საც იყენებენ კოსმონავტიკაში (მაგ., რადიოთი მართული მთვარის თვითმავალი აპარატი, ნახ. 2, ბ), ატომურ მრეწველობაში, წყალქვეშა სამუშაოების ჩასატარებლად და სხვ.





რობოტი. ნახ. 2. ა—რადიოაქტიურ ნივთიერებებთან მუშაობისათვის განკუთვნილი დისტანციური მართვის რობოტ-მანიპულატორი „მასკოტი" (იტალია); ბ—დედამიწიდან რადიოთი სამართავი მთვარის თვითმავალი აპარატი „ლუნოხოდ—1" (სსრკ).

60-იანი წწ. დასასრ. წარმოიშვა ახ. სამეცნ. მიმართულება, რ-იც დაკავშირებულია ინტელექტუალური რ-ის შექმნასთან. ასეთ რ-ს (ნახ. 3) აქვს შეგრძნობადობის გადამწოდი (ს ე ნ ს ო რ უ ლ ი ს ი ს ტ ე მ ა), რ-იც აღიქვამს ინფორმაციას გარემოს შესახებ, და მიღებული ინფორმაციის დამუშავების მოწყობილობა (ხ ე ლ ო ვ ნ უ რ ი ი ნ ტ ე ლ ე ქ ტ ი)— სპეციალიზებული ეგმ და შემსრულებელი მექანიზმი.

*ლიტ.*: Кобринский А. Е., Вот они — роботы, М., 1972; Попов Е. П., Роботы-манипуляторы, М., 1974.

**რობსონი** (Robeson) პოლ (9. IV. 1898, პრინსტონი, აშშ,—23. I. 1976, ფილადელფია), ამერიკელი მომღერალი (დაბალი ბანი), დრამ. მსახიობი, საზ. მოღვაწე. ზანგი. დაამთავრა ნიუ-იორკის კოლუმბიის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი. გამოდიოდა როგორც დრამ. მსახიობი ამერ. და ინგლ. თეატრებში (საუკეთესო როლი — ოტელო, 1930, თეატრი „სავოი", ლონდონი). მსოფლიო სახელი მოუტანა საკონცერტო ტურნემ ევრ. ქვეყნებში (1926—28). 1960-იან წლებში ხშირად მართავდა გასტროლებს მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში (სსრკ—პირველად 1934). რ-ს ჰქონდა ლამაზი ტემბრის, ფართო დიაპაზონის ბანი. მის რეპერტუარში იყო (მღეროდა 20 ენაზე) ამერ. ხალხ. და ზანგური სიმღერები, აგრეთვე გერმ. და ესპ. ანტიფაშისტური და სსრკ ხალხთა სიმღერები. გადაღებულია კინოში (1933). მსოფლიოს მშვიდობის საბჭოს წევრი, მოსკ. კონსერვ. საპატიო პროფესორი (1958-იდან). მშვიდობის საერთაშ. პრემია (1950). საერთაშ. ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" (1953).

*ლიტ.*: Афиногенов А., Дневники и записные книжки, М., 1960, с. 203, 528; Горохов В., Поль Робсон, М., 1952.

**რობსონი** (Robson), მწვერვალი კლდოვანი მთების მეწინავე ქედზე, კანადის ფარგლებში. სიმაღლე 3954 მ. დაფარულია მუდმივი თოვლითა და მყინვარებით. მთისძირი და კალთების ქვედა ნაწილი შემოსილია ნაძვნარ-სოჭნარით, ზევით ალპ. მდელოები და სუბალპ. მეჩხერი ტყეებია.

**როგავა** ანთიმოზ მიხეილის ძე [30. XII. 1910 (12. I. 1911, სოფ ცულისკარი), ახლანდ. სოფ. ორჯონიკიძე, ზუგდიდის რ-ნი, — 7. I. 1977, ზუგდიდი], საკოლმეურნეო წარმოების ნოვატორი, ორგზის სოციალ. შრომის გმირი (1948, 1951). სკკპ წევრი 1939-იდან. 1938—51 და 1968-იდან გარდაცვალებამდე ზუგდიდის რ-ნის ვ. ი. ლენინის სახ. და 1952—60 — „საქართველოს" სახ. კოლ-ბების თავ-რე. 1961—68 ხეცურის ჩაის საბჭ. მეურნ. დირექტორი. მისი ხელმძღვანელობით კოლ-ბებმა ჩაის მწვანე ფოთლის მაღალი მოსავალი მიიღეს (ც-ბით 1 ჰა-ზე): 1947 — 57,9 (78 ჰა-ზე); 1950—61,4 ც (155, 1 ჰა-ზე); 1971 — 69,2 (154,5 ჰა-ზე). საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს 3 მოწვევის დეპუტატი დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, ოქტ. რევ. ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**როგავა** გიორგი ბესარიონის ძე (დ. 20. II. 1905 სოფ ორჯონიკიძე, ზუგდიდის რ-ნი), ქართველი საბჭ. ენათმეცნიერი, კავკასიოლოგი ფილოლ მეცნ დოქტორი (1953), პროფესორი (1958), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1963), ყაბ.-ბალყ. ასსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1975). დაამთავრა თსუ-ის ფილოლ. ფაკ-ტის ლინგ-

ფისტური განყ-ბა (1927); 1933—58 მუშაობდა ქუთ. პედ. ინ-ტის ქართ. ენის კათედრის ასისტენტად, დოცენტად, პროფესორად, გამგედ; 1938—58 იყო ენათმეცნ. ინ-ტის უფრ. მეცნ. თანამშრ. 1960-იდან თსუ-ის კავკ. ენათა კათედრის გამგე.

რ. იკვლევს ქართველური და აფხ.-ადიღ. ენების გრამატ. სტრუქტურისა და ისტ. საკითხებს. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლით.

*თხზ.*: ქართველურ ენათა ისტორიული ფონეტიკის საკითხები, I ხმოვანთა ისტორიის ზოგი საკითხი ქართველურ ენებში, თბ., 1962; ორგანული და ნივთიერი კუთვნილების კატეგორია ადიღეურ ენაში, თბ., 1980; К вопросу о структуре именных основ и категориях грамматических классов в адыгских (черкесских) языках, Тб., 1956; Грамматика адыгейского языка, Краснодар—Майкоп, 1966 (თანაავტ.: З. И. Керашева).
*გ. თოფურია.*

**როგავა** გრიგოლ შამილის ძე (1885, სოფ. გულისკარი, ზუგდიდის მაზრა, — 28. VIII. 1924), რევოლუციური მოძრაობის მოღვაწე საქართველოში. სკპ წევრი 1907-იდან. რევ. მოძრაობაში ჩაება 1905 ზუგდიდის მაზრაში, რისთვისაც 1906 დააპატიმრეს და გაგზავნეს ქ. ოდესაში სამხ.-სავალდებულო სამსახურის მოსახდელად. აქტ. პარტ. მუშაობისათვის აქაც დააპატიმრეს. 1908 დაბრუნდა სამშობლოში და განაგრძო რევ. მოღვაწეობა გურიაში. 1915—17 თანამშრომლობდა ჟურნალ-გაზეთებში. აქტიურად იბრძოდა მენშევიკური ხელისუფლების წინააღმდეგ, რისთვისაც დააპატიმრეს. 1920 აირჩიეს პარტიის ზუგდიდის სამაზრო კომიტეტის თავ-რედ და ქუთ. საგუბერნიო კომიტეტის წევრად. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ 1921—22 მუშაობდა პარტიის ზუგდიდის სამაზრო კომიტეტის მდივნად, 1922 აირჩიეს ზუგდიდის სამაზრო აღმასკომის თავ-რედ. დაიღუპა მენშევიკურ ბანდებთან ბრძოლის დროს.
*ს. კვაჭაძე.*

**როგაჩოვი,** ქალაქი ბელორ. სსრ გომელის ოლქში, ნავმისადგომი მდ. დნეპრის ნაპირზე. როგაჩოვის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. რძის საკონსერვო კომბინატი ღვინის, პურის, ხილსაკონსერვო, რკინაბეტონის კონსტრუქციების ქ-ნები. საშენ მასალათა კომბინატი, ავეჯის ფ-კა, მსუბუქი მრეწვ. საწარმოები.

**როდ-აილენდი** (Rhode Island), შტატი აშშ-ის ატლანტიკურ სანაპიროზე, ახალ ინგლისში. ფართ. 3,2 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 947 ათ. კაცი (1980). ადმ. ცენტრი, უდიდესი ქალაქი და მთავარი ნავსადგური — პროვიდენსი. რ.-ა. ტერიტორიით ქვეყნის ყველაზე პატარა, მაგრამ ერთ-ერთი მჭიდროდ დასახლ., ურბანიზებული და განვითარებული სამრეწვ. შტატია. განვითარებულია საფეიქრო, მანქანათსაშ., ლითონდასამუშ., რეზინის, პოლიგრ. მრეწვ., საიუველირო და საგალანტერეო ნაკეთობათა წარმოება. სოფ. მეურნ. საგარეუბნო ტიპისაა. მისდევენ მეცხოველეობას, თევზჭერას. ეკონომიკაში დიდ როლს ასრულებს ტურიზმი.

**როდ-აილენდი** (Rhode Island), მეხორცულ-მეკვერცხული მიმართულების ქათმის ჯიში. გამოყვანილია აშშ-ში, მასაჩუსეტსისა და როდ-აილენდის შტატებში, ადგილ. ქათმების შეჯვარებით შანხაის ჩალისფერ და მალაის წითელ-მურა მამლებთან. მიღებულ ნაჯვარს აჯვარებდნენ მუშა ლეგჰორნებთან. აქვს წითელ-მურა ბუმბული, მოშავო-მომწვანო ბოლო. მამალი იწონის 3,4—3,5 კგ, დედალი 2,4—2,6 კგ. მეკვერცხულობა 170—180 ცალი, ცალკეული ხაზებისა — 210—215. კვერცხდებას იწყებს 6—7 თვისა. კვერცხი იწონის 65—70 გ. რ.-ა გავრცელებულია აშშ-ში, კანადაში, ინგლისში, დანიაში, ავსტრალიაში, იაპონიაში და სხვ. სსრკ-ში ამრავლებენ ნოვოსიბირსკის ოლქში, სტავროპოლის მხარეში, უკრაინასა და ლიტვაში. საქართველოში შემოიყვანეს 1927. ადგილ. ქათმის ჯიშების გაუმჯობესებაში რ.-ა-ის ქათამმა ყველაზე დიდი როლი შეასრულა.
*რ. ნოზაძე.*

**როდანიდები,** თიოციანატები, როდანწყალბადმჟავა HSCN მარილები. რ-ის უმეტესობა წყალში კარგად იხსნება; პრაქტ. მნიშვნელობისაა KSCN და $NH_4SCN$, რ-ებსაც ანალიზურ ქიმიაში იყენებენ კატიონების, მაგ., $Fe^{3+}$ და $Cu^{2+}$, აღმოსაჩენად.

**როდარი** (Rodari) ჯანი (23. X. 1920, ომენია, — 15. III. 1980), იტალიელი საბავშვო მწერალი. იტალ. კომპარტიის წევრი 1944-იდან. მონაწილეობდა წინააღმდეგობის მოძრაობაში. 1948-იდან აქვეყნებდა საბავშვო ლექსებს, რ-ებიც შემდეგ გაერთიანდა მის პირველ კრებულში „მხიარული ლექსების წიგნი" (1951). მისი ლექსები ძალზე უახლოვდება იტალ. საბავშვო ფოლკლორს. რ-ს მომდევნო კრებულებიდან აღსანიშნავია: „მხიარული ლექსები ცასა და დედამიწაზე" (1960), „მხიარული ლექსების მატარებელი" (1960; ქართ. თარგმ. 1968), პროზაული ნაწარმოებებიდან — „ჩიპოლინოს თავგადასავალი" (1951, ქართ. თარგმ. 1960, 67), „პატარა მაწანწალები" (ქართ. თარგმ. 1969), „ტელეფონით მოყოლილი ზღაპრები" (1962, ქართ. თარგმ. 1972), „ფანტაზიის გრამატიკა" (1973).

*თხზ.*: ჩიპოლინოს თავგადასავალი და სხვა ზღაპრები, თბ., 1979.

**როდეზიელი ადამიანი,** ნამარხი ადამიანის ქალასა და ძვლების ნაშთები, რ-ებიც აღმოჩენილია ჩრდ. როდეზიის (აფრიკა) ქ. ბროკენ-ჰილში 1921. ნეანდერტალური ტიპის ყველა ძირითადი ნიშანი განსაკუთრებით მკვეთრად არის გამოხატული რ. ა-ის ნაშთებზე. ზოგიერთი ნიშანი მას პითეკანთროპთან აახლოებს, ხოლო ნიშნების მთელი კომპლექსი — Homo sapiens-თან.
*მ. აბდუშელიშვილი.*

**როდენბახი** (Rodenbach) ჟორჟ (16. VII. 1855, ტურნე, — 25. XII. 1898, პარიზი), ბელგიელი მწერალი. ლიტ. ჯგ. „ახალგაზრდა ბელგიის" წევრი. წერდა ფრანგ. ენაზე. პარიზში დაუახლოვდა სიმბოლისტთა და დეკადენტთა წრეებს; გამოცადა „პარნასისა" („სევდიანი ლექსები", 1879) და XIX ს. II ნახ. ფრანგ. ლირიკის გავლენა. რ-ის შემოქმედებასა და ესთეტ. შეხედულებებს მკვეთრი რელიგ.-მისტ. შეფერილობა აქვს, ხშირად გამდიდრებულია კათოლ. სიმბოლიკის ელემენტებითა და საეკლ.-ლიტურგიკული აქსესუარებით; პოეტისათვის ორგანულია ტანჯვის ქრისტ. კულტი. მკვეთრი სიმბოლისტური შეფერილობის კრებულებმა: „ელეგანტური ზღვა" (1881), „წმინდა სიყმაწვილე" (1886), „დუმილის სამეფო" (1891), „მშობლიური ცის ანარეკლები" (1898) და სხვ. სახელი დაუმკვიდრეს დიდ ევრ. სიმბოლისტ პოეტთა შორის; კიდევ უფრო დიდი რეზონანსი ჰქონდა მის სიმბოლისტურ რომანებს: „მკვდარი ბრიუგე" (1892) და „მნათე" (1897). რ-ს ეკუთვნის მოთხრობათა კრებ., პიესები, ლიტ.-კრიტ. ესეების ციკლი და სხვ. მისი შემოქმედებისათვის ნიშანდობლივია მარტოობის მძაფრი განცდა, ოცნების სამყაროსა და რეალურის დაპირისპირება. მისი პოეტური სტილი მეტისმეტად დახვეწილია, ვირტუოზულად იყენებს ტრად. ლექსთწყობის ხერხებს.

*თხზ.*: Œuvres, t. 1—2, P., 1923—25; Полн. собр. соч., т. 1—5, М., 1909—10.

*ლიტ.*: Андреев Л., Ж. Роденбах, მის წგნ.: Сто лет бельгийской литературы, М., 1967.
*მ. ბიბილეიშვილი.*

**როდენი** (Rodin) რენე ფრანსუა ოგიუსტ (12. XI. 1840, პარიზი, — 17. XI. 1917, მედონი), ფრანგი მოქანდაკე. სწავლობდა პარიზის ხატვისა და მათ. სკოლაში (1854—57) და ა. ბარისთან (1864). 1864—71 მუშაობდა ა. კარიე-ბელეზის სახელოსნოში. ასრულებდა მცირე ზომის დეკორ. პლასტიკის მოდელებს (მ. შ. სევრის ეროვნ. მანუფაქტურის ფაიფურისათვის). 1871—77 ბრიუსელში მონუმ.-დეკორ. ქანდაკებებით გააფორმა შენობები. 1875 იმოგზაურა იტალიაში. გაიტაცა მიქელანჯელოს, დონატელოსა და ლ. გიბერტის ხელოვნებამ. 1877-იდან სწავლობდა ფრანგ. გოთიკის ძეგლებს. რ-ის ადრინდ. ნამუშევრებში იგრძნობა მაღალი პროფ. ოსტატობა („ცხვირმოტეხილი მამაკაცის თავი", 1864; „ბრინჯაოს საუკუნე", 1877; „მქადაგებელი იოანე ნათლისმცემელი", 1879). მომდევნო წლებში მისი შემოქმედება აღსავსეა ღრმა ფილოს. აზრით, დრამატიზმით, ნაწარმოებები გამოირჩევა მოცულობათა ენერგიული მოდელირებით, რთული და ძლიერი მოძრაობით. 1884—88 რ-მა კალესთვის შექმნა სკულპტურული ჯგუფი „კალეს მოქალაქენი" (ბრინჯაო, დაიდგა 1895), სადაც დიდი ემოციური ძალითაა ნაჩვენები ქალაქის მცხოვრებთა გმირობა XIV ს. შუა წლებში ინგლ. დამპყრობთა წინააღმდეგ ბრძოლაში. ამ კომპოზიციის დრამატიზმი, სულიერი დაძაბულობა, მკვეთრი კონტრასტები ძეგლს მაღალმხატვრულ ძალას ანიჭებს. 1880-იან წლებიდან თითქმის სიცოცხლის ბოლომდე მუშაობდა ჰორელიეფურ კომპოზიციაზე „ჯოჯოხეთის ბჭენი", რ-იც დანტეს „ღვთაებრივი კომედიით", ანტ. მითოლოგიითა და სხვ. ნაწარმოებებით იყო შთაგონებული. ამ კომპოზიციის ცალკეული თემები მოქანდაკემ ისე გადაამუშავა, რომ დამოუკიდებელი ნამუშევრები შექმნა („კოცნა", 1886; „მოაზროვნე", 1888 და სხვ.). 1880-იან წწ. შუა პერიოდში რ-ის შემოქმედებაში გაძლიერდა სიმბოლიზმისაკენ სწრაფვა, რ-ის შემოქმედებისათვის დამახასიათებელი გახდა კონტრასტები უმძაფრესი ემოციებისა და ნათელი ჰარმონიისა, სრული სასოწარკვეთილებისა და ლირიზმისა. ნამუშევრებს ესკიზური, დაუმთავრებელი ხასიათი აქვს, შუქ-ჩრდილი კონტრასტულია, ფორმის მოდელირება — ფერწერული. რ. იმპრესიონიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელია ქანდაკებაში. ფერმწერ იმპრესიონისტებისგან განსხვავებით რ. მუდამ ინარჩუნებს განაზოგადებულ ფორმას და განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობს ფაქტურას. ამ პერიოდის ნამუშევრებში აღარ ჩანს წინანდელი მონუმენტურობა [ვ. ჰიუგოს (მარმარილო, 1886—1900), ო. ბალზაკის (ბრინჯაო, 1893—97, დაიდგა 1939) ძეგლები]. ამ პერიოდში შესრულებული მრავალრიცხოვანი პორტრეტული ბიუსტისათვის დამახასიათებელია ემოციურობა, სახეთა შინაგანი სამყაროს ღრმა გახსნა (ჟ. დალუ, 1883, ა. როშფორი, 1897). მაღალი მხატვრული ღირებულებისაა რ-ის მსუბუქი და დინამ. ნახატები და ოფორტები. რ-ის ნამუშევრების უმრავლესობა თავმოყრილია პარიზში, მის სახელოსნოში, რ-იც 1916-იდან რ-ნის მუზეუმად გადაკეთდა, აგრეთვე მედონში სხვადასხვა მუზეუმში. რ-ის შემოქმედებამ ერთ-ერთი ახალი ეპოქა შექმნა ქანდაკების ისტორიაში. მოქანდაკის მიერ შესრულებულმა ფსიქოლ. პორტრეტებმა იმპულსი მისცა სხვადასხვა სახის მიმდინარეობათა განვითარებას. მისი მოწაფეები არიან ა. ბურდელი, ა. მაიოლი, შ. დესპიო, ა. გოლუბკინა და სხვ. რ-თან სწავლობდა და მუშაობდა ი. ნიკოლაძე.

*ლიტ.*: Вейс Д., Огюст Роден, М., 1969; Роден. Сб. ст. о творчестве, пер. с нем. и франц., М., 1960; Терновец Б., Роден, Л., 1936; Goldscheider C., Rodin, v. [1—2], P., [1964].

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 368—369.

**როდერემი** (Rotherham), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, სამხრ. იორკშირის მეტროპოლიტენურ საგრაფოში. გაშენებულია მდინარეების როდერსა და დონის შესართავთან, ქ. შეფილდის მახლობლად. 82 ათ. მცხ. (1981). სარკინიგზო კვანძი, მეტალურგია, ავია- და ვაგონთმშენებლობა, ხეტყის სახერხი, კერამ., მინის, ლუდის ქ-ნები.



რობოტი. ნახ. 3. ინტელექტუალური რობოტი—ავტომატური თვითმავალი აპარატი (აშშ); ინფორმაციის გაცვლა-გამოცვლა ეგმ-თან ხდება რადიოს საშუალებით: 1 — ანტენა; 2 — მანძილსაზომი; 3—სატელევიზიო კამერა; 4—სატელევიზიო კამერის მართვის ბლოკი; 5 — შეგრძნებადობის გადამწოდი; 6 — საჭის თვალი; 7—ამძრავი ძრავა; 8—წამყვანი თვლები.


ა. როგავა.


ო. როდენი.


ო. როდენი. ვ. ჰიუგოს ბიუსტი. ბრინჯაო. 1897. როდენის მუზეუმი. პარიზი.



ა. როდიმცევი.

**როდიმცევი** ალექსანდრე ილიას ძე [დ. 23. II (8. III). 1905, ს. შარლიკი, ახლანდ. ორენბურგის ოლქი], საბჭ. მხედართმთავარი, გენ.-პოლკოვნიკი (1961), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (22. X. 1937 და 2. VI. 1945). სკკპ წევრი 1929-იდან. წითელ არმიაშია 1927-იდან. 1939 დაამთავრა მ ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია. 1936—37 მონაწილეობდა სამოქალაქო ომში ესპანეთში რესპ. მთავრობის მხარეზე. დიდ სამამულო ომში (1941—45) მეთაურობდა მე-5 ჰაერსადესანტო ბრიგადას, 87-ე და მე-13 გვარდიულ მსროლელ დივიზიებს, 1943-იდან ომის დამთავრებამდე — სამხრ.-დას., დონის, სტალინგრადის, სტეპის, ვორონეჟის, უკრ. I და II ფრონტებზე 32-ე გვარდიულ მსროლელ კორპუსს. ომის შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობებზეა ჯარებში. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 11 სხვა ორდენით, აგრეთვე უცხ ორდენებითა და მედლებით.

**როდინაული,** სოფელი ზესტაფონის რ-ნში, მდ. ყვირილის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., აჯამეთი, სვეტმაღალი, ცხენთარო) ზ. დ. 120 მ, ზესტაფონიდან 22 კმ, სვირიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 2,5 კმ. მეცხოველეობის საბჭ. მეურნ. კომპლექსი. საშ. სკოლა, 2 საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, საფერშლო-სამეანო პუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**როდინსკოე,** ქალაქი (1962-მდე დაბა) უკრ. სსრ დონეცკის ოლქში. სარკინიგზო კვანძიდან (კრასნოარმეისკი) 8 კმ. იღებენ ქვანახშირს. ცენტრ. მამდიდრებელი ფ-კა.



ვ. როდიონოვი.

**როდიონოვი** ვლადიმერ მიხეილის ძე [16 (28). X. 1878, მოსკოვი, — 7. II. 1954, იქვე], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943) დაამთავრა დრეზდენის პოლიტექ. ინ-ტი (1901) და მოსკ. უმაღლესი ტექ. სასწავლებელი (1906). 1920-იდან—მოსკ. ქიმია-ტექნოლ. ინ-ტისა და მოსკ. სხვა უმაღლესი სასწავლებლების პროფესორი. მისი ძირითადი შრომები ეძღვნება ორგ ნაერთებს, მათ შორის ამინმჟავებს, სალებრებს, ალკალოიდებს, ფარმაცევტულ პრეპარატებს, ვიტამინებს, სურნელოვან ნივთიერებებს. 1946-იდან იყო დ. მენდელეევის სახ. საკავშ. ქიმ. საზ-ბის ვიცე-პრეზიდენტი, 1950-იდან—პრეზიდენტი. მიღებული აქვს სსრკ სახელმწ. პრემიები (1946, 1949, 1950), დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით.

**როდიონოვკა** (ფ ა რ ა ვ ა ნ ი), სოფელი ბოგდანოვკის რ-ნში (ტამბოვკის სოფსაბჭო), ფარავნის ტბის ნაპირზე. ზ. დ. 2100 მ, ბოგდანოვკიდან 40 კმ. მ. ფრუნზეს სახ. კოლ-ზა (მეცხოველეობა) რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი, ამიერკავკ. ჰიდრომეტეოროლ სამეცნ.-კვლ. ინ-ტის საცდელი სადგური შემონახულია X—XI სს. ეკლესია „ფარავნა". ეკლესია მოხატულია, არის ლაპიდარული წარწერები



როდოსი. იოანიტების ჰოსპიტალი ქ. როდოსში (ახლა არქეოლოგიური მუზეუმი) 1440—89.

**როდიუმი** (Rhodium), Rh, ელემენტთა პერიოდული სისტემის VIII ჯგ. ქიმ. ელემენტი, ატ. ნომერი 45, ატ. მასა 102, 9055, $t_{დნ}$ 1963°C, $t_{დუღ}$ დაახლ. 3700°C, სიმკვრივე 12410 კგ/მ³, მოვერცხლისფრო-თეთრი ბზინვარე ლითონი. ბუნებაში მოიპოვება *პლატინასა და პლატინის ჯგუფის ლითონებთან* ერთად. ღებულობენ პლატინის *აფინაჟის* ნახევარპროდუქტებისაგან; იყენებენ გალვანური დაფარვისათვის, თერმოწყვილებისათვის (Pt და Ir) და სხვ.

**როდნა** (Muntii Rodnei), მთის მასივი რუმინეთის ჩრდ ნაწილში, უმაღლესია აღმ. კარპატებში სიმაღლე 2305 მ-მდე (მთა პიეტროსი). უმთავრესად აგებულია კრისტ ფიქლებითა და გრანიტებით, დას. ნაწილი — ფლიშით თხემურ ნაწილში ალპ რელიეფია, შემორჩენილია ძვ. გამყინვარების ნიშნები 1400—1500 მ სიმაღლემდე შემოსილია წიფლისა და წიწვოვანი ტყეებით, უფრო ზევით სუბალპ. მდელო და ბუჩქნარია. წიაღისეულიდან არის პირიტის საბადო (როდნა), მინერ. წყაროები. ხე-ტყის დამუშავება. სასაქონლო მეცხოველეობა. ტურიზმი.

**როდნიკი,** ქალაქი (1918-იდან) რსფსრ ივანოვოს ოლქში. როდნიკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგ. გორკინოდან 8 კმ. მელანჟის კომბინატი „ბოლშევიკი", სატყეო კომბინატი, რძის ქ-ნა.

**როდონიტი** (<ბერძ. rhodon — ვარდი), სილიკატების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $CaMn_4[Si_5O_{15}]$. მინარევებია Fe, Zn, Mg, Al. კრისტალდება ტრიკლინურ სინგონიაში. კრისტალები იშვიათია; ჩვეულებრივ გვხვდება როგორც მარცვლოვანი ან მკვრივი მასა. ვარდისფერია, ელვარება მინისებრი აქვს. სიმაგრე მინერალოგიური სკალით — 5,5—6; სიმკვრივე 3400—3750 კგ/მ³. წარმოიქმნება ჰიდროთერმული ან კონტაქტ-მეტამორფული გზით. იყენებენ სანახელავო და მოსაპირკეთებელ ქვად. რ-ის ცნობილი საბადოებია სსრკ-ში (ურალი), საზღვარგარეთ—შვეციაში, აშშ-ში, მექსიკაში.

**როდოპები,** რ ო დ ო პ ი ს მ თ ე ბ ი, მთები ბალკანეთის ნ.-კ-ზე, ბულგარეთსა და საბერძნეთში. სიგრძე დაახლ. 240 კმ, სიმაღლე 2191 მ-მდე. შედგება ცალკეული მასივებისაგან, რ-ებიც აღმ-ით თანდათანობით დაბლდება დას ნაწილში ძვ. მოსწორების ზედაპირებზე აზიდულია კუნძულა მთები. აღმ.- რ-ში ჭარბობს დაბალ- და საშუალმთიანეთები. რ. აგებულია კირქვებით, ქვიშაქვებით, კრისტ. და ვულკ. ქანებით. მდ-ები ჭოროხიანია. სამხრ. კალთების ქვედა ნაწილში ბუჩქნარი და მარადმწვანე მუხის ჭალებია, ჩრდ. კალთებზე — მუხის, წიფლისა და წიწვოვანი ტყეები, 1800—2000 მ-ის ზევით სუბალპ. მდელოები და ბუჩქნარებია აღმ. კალთების ქვედა ნაწილში თამბაქოს პლანტაციები და ვენახია. რ-ში არის რკინის მადნის, ქრომის, პოლიმეტალების საბადოები. ბევრია მინერ. წყარო. ბალნეოლ. და კლიმ. კურორტი. ტურიზმი.

**როდოპოლისი,** ისტორიული ქალაქი დას. საქართველოში. ნაქალაქარი შემორჩენილია თანამედროვე სოფ. *ვარციხის* (მაიაკოვსკის რ-ნი) ახლოს.

**როდოსი** (Rhodos), კუნძული ხმელთაშუა ზღვის აღმ. ნაწილში, სამხრ. სპორადების არქიპელაგში, მცირე აზიის ნ.-კ-იდან 18 კმ. ეკუთვნის საბერძნეთს. ფართ 1404 კმ². ნაპირები სუსტად არის დანაწევრებული. სიმაღლე 1215 მ-მდე (მთა ატავიროსი) უმთავრესად აგებულია კირქვებითა და მარმარილოთი არის ფიჭვის, კვიპაროსისა და მარადმწვანე მუხის ტყის კორომები ზღვისპირა დაბლობებზე გაშენებულია ვენახი, ბაღები, ციტრუსებისა და ზეთისხილის პლანტაციები თევზჭერა. ტურიზმი. კურორტები რ-ზეა ქ. როდოსი.

რ. ეგეოსის კულტურის ერთ-ერთი ცენტრია. ძვ. წ. VIII—VII სს-ში აქტიურად მონაწილეობდა სიცილიის, ჩრდ. აფრიკის კოლონიზაციაში. ბერძენ-სპარსელთა ომების (ძვ. წ. 500—449) დროს რ. სპარსეთმა დაიპყრო, შემდეგ დელოსის კავშირში შედიოდა. ძვ. წ. 408—405 რ-ის ქალაქები გაერთიანდა ერთ პოლისად ოლიგარქიული მმართველობით. ძვ. წ. 44 რ. რომმა დაიპყრო და პროვინცია აზიის შემადგენლობაში შეიყვანა. IV ს. დასასრ. — XIII ს-ში ბიზანტიას ეკუთვნოდა, XIV ს. დასაწყისში *იოანიტების* ორდენმა დაიპყრო, XVI ს-ში — ოსმალთა იმპერიამ, 1912—47 ეკუთვნოდა იტალიას, 1947 წ. 10 თებ. საზავო ხელშეკრულებით გადაეცა საბერძნეთს. რ. მდიდარია სხვადასხვა ეპოქის ხელოვნ. ძეგლებით. შემონახულია ანტ. ხელოვნ ძეგლები (აფროდიტეს ტაძრის ნანგრევები ქ. როდოსში, ძვ. წ. III ს.). ძვ. წ. VII ს-ში ჩამოყალიბდა კერამიკის მოხატვის როდოსის სკოლა. ძვ. წ. V ს. დასასრულს ჰიპოდამეს გეგმით განაშენიანდა ბევრი ქალაქი, მ. შ. როდოსიც, (ძვ. წ. 408—407). ძვ. წ. III—I სს-ში შეიქმნა ქანდაკების როდოსის სკოლა (ჰელიოსის ქანდაკება, ე. წ. „როდოსის კოლოსი", ძვ. წ. 285, დაინგრა მიწისძვრის დროს ძვ. წ. 224). შუა საუკ. ძეგლთაგან აღსანიშნავია XI—XV სს. ბიზანტ. ტაძრები და მუსლ. არქიტ. ძეგლები (XVI—XIX სს.).

**როდოსის საზღვაო კანონი,** ზღვაოსნობისა და საზღვაო ვაჭრობის წესების კრებული, რ-იც შედგენილია ბიზანტიაში VII—VIII სს-ში და შემორჩენილია *ეკლოგის* დანართის სახით. ტრადიციით უკავშირდება მსხვილი სავაჭრო ცენტრის — კ. როდოსის სახელწოდებას. შეიცავს ანტ. და შუა საუკ. სავაჭრო პრაქტიკაში ჩამოყალიბებულ, აგრეთვე ჯერ კიდევ რომაელი იურისტების მიერ დამუშავებულ სამართ. ჩვეულებებს. ცალკეულ ნორმებს საერთაშ. ვაჭრობაში XV ს-მდე იყენებდნენ.

**როდოქროზიტი** (ბერძ. rhodon — ვარდი და chrōsis — შეფერილობა), მ ა ნ გ ა ნ უ მ ი ს შ პ ა ტ ი, კარბონატების კლასის მინერალი; ქიმ. შედგენილობა $MnCO_3$. მინარევებია Fe, Mg, Zn და სხვ. კრისტალდება ტრიგონულ სინგონიაში. აგრეგატები ჩვეულებრივ მარცვლოვანი აქვს. ვარდისფერია, ზოგჯერ წითელი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 3,5—4; სიმკვრივე 3600—3700 კგ/მ³. ძირითადად წარმოიქმნება დალექვის გზით, აგრეთვე — ჰიდროთერმულ და მეტასომატურ საბადოებში. მანგანუმის ერთ-ერთი მადანია. რ-ის საბადოებია სსრკ-ში, აშშ-ში და სხვ.



როვენი. გაგარინის ქუჩა.

**როვენკი,** ქალაქი (1934-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში. რკინიგზის სადგური დებალცევო — ლიხაიის ხაზზე. 64 ათ. მცხ. (1983). იღებენ ქვანახშირს. მამდიდრებელი ფ-კა, პურისა და პურის პროდუქტების კომბინატები, ღორღის, რძის, ლუდის ქ-ნები, ხის დასამუშ. საწარმოები. სამთო ტექნიკუმი. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, „დაღუპულთა ხსოვნის" მუზეუმი. 1941—45 რ-ში მუშაობდა კომკავშირის იატაკქვეშა ორგანიზაციის „ახალგაზრდა გვარდიის" ჯგუფი.

**როვინსკი** დიმიტრი ალექსანდრეს ძე [16 (28) VIII. 1824, მოსკოვი,— 11 (23). VI. 1895, ბად-ვილდუნგენი, გერმანია], რუსი ლიბერალური სასამართლო მოღვაწე, ხელოვნების ისტორიკოსი და კოლექციონერი. პეტერბ. მეცნ. აკად. (1883-იდან) და სამხატვრო აკად. (1870-იდან) საპატიო წევრი. მსახურობდა სასამართლო დაწესებულებებში. 1864 სასამართლო რეფორმის ერთ-ერთი აქტ. მონაწილეა. 1840-იანი წლებიდან დაიწყო გრავიურების შეგროვება. პირველმა მოახდინა რუს. გრავიურის დიდძალი მასალის სისტემატიზაცია. აგროვებდა და იკვლევდა დას. ევროპელ მხატვართა გრავიურებსაც (რემბრანდტი, ა. ვან ოსტადე და სხვ.). რ-ს ნაშრომები შეიცავს უმდიდრეს დოკუმენტურ ცნობებს, რ-თაც ახლაც არ დაუკარგავთ გარკვეული სამეცნ. მნიშვნელობა. რ-მ თავისი კოლექცია უანდერძა ერმიტაჟს, რუმიანცევის მუზეუმს, პეტერბ. საჯარო ბ-კას და სამხატვრო აკადემიას.

*თხზ.*: Подробный словарь русских гравированных портретов, т. 1—4, СПб., 1886—89; Полное собрание гравюр Рембрандта, т. 1—4, СПб., 1890.

**როვნო,** ქალაქი, უკრ. სსრ როვნოს ოლქის ცენტრი, მდ. უსტიეს (მდ. პრიპიატის აუზი) ნაპირზე. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი, აეროპორტი. 205 ათ. მცხ. (1983).

ცნობილია 1282-იდან; შედიოდა — გალიჩ-ვოლინის სამთავროს შემადგენლობაში, XIV ს. II ნახევარში — ლიტვ. დიდ სამთავროში, 1569-იდან — რეჩ პოსპოლიტაში, 1793-იდან — რუს. იმპერიაში. 1921 რიგის საზავო ხელშეკრულებით მიეკუთვნა პოლონეთს. 1939 დას. უკრაინასთან ერთად შეუერთდა უკრ. სსრ-ს. 1941 წ. 28 ივნ. დაიპყრეს გერმ. ფაშისტთა ჯარებმა და გახდა ადმ. ცენტრი, სადაც იმყოფებოდა უკრ. ოკუპირებული ნაწილის რაიხსკომისარიატი. რ-ს რ-ნში მოქმედებდნენ დ. მედვედევის პარტიზ. რაზმი და მზვერავი ნ. კუზნეცოვი. 1944 წ. 2 თებ. რ. გაათავისუფლა საბჭ. არმიამ. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1983).

რ-ში განვითარებულია მანქანათსაშ., ლითონდასამუშ. (მაღალი ძაბვის აპარატურის, ტრაქტორის სათადარიგო ნაწილებისა და სხვ. ქ-ნები), ქიმ., მსუბუქი, კვების მრეწველობა. საშენ მასალათა და ავეჯის წარმოება.

ხუროთმოძღვრული ძეგლებია: ხით ნაგები მიძინების ეკლესია (1756), გიმნაზიის ყოფ. შენობა (1839, კლასიციზმის სტილი). საბჭ. პერიოდში კეთილმოეწყო ქალაქის ცენტრ. ნაწილი (1963, არქიტ. რ. ვაისი, ო. ფილიპჩუკი), აშენდა ბევრი ადმ. და საზ. შენობა. აღმართულია დიდი სამამულო ომის გმირების (1948, მოქანდაკე ი. მატვეენკო); ნ. კუზნეცოვისა (ბრინჯაო, გრანიტი, 1961, მოქანდაკე ვ. ვინაიკინი და სხვ.) და სხვა ძეგლები. რ-ში არის პედ., წყლის მეურნეობის საინჟინრო ინ-ტები, კიევის სახელმწ. ფიზკულტურის ინ-ტის კულტ.-საგანმან. ფაკ-ტი, ავტოსატრანსპ., საბჭ. ვაჭრობის, საფეიქრო, სას.-სამ., კოოპ. ტექნიკუმები, სამედ. და სამუსიკო სასწავლებლები. მუს.-დრამ. თეატრი, ფილარმონია. საბჭ. კავშირის გმირის მზვერავ ნ. კუზნეცოვის და მხარეთმცოდნეობის მუზეუმები.

**როვნოს ოლქი,** შედის უკრ. სსრ შემადგენლობაში. შეიქმნა 1939 წ. 4 დეკ. მდებარეობს უკრ. სსრ ჩრდ.-დას. ნაწილში, ფართ. 20,1 ათ. *კმ*². 1149 ათ. მცხ. (1981), აქედან ქალაქში ცხოვრობს 41%. ცენტრი — ქ. როვნო.

რ. ო-ის ზედაპირი სამხრ-იდან ჩრდ-კენ დახრილი ტალღოვანი ვაკეა. მდ-ები განეკუთვნება დნეპრის აუზს. ესენია: მდ. პრიპიატი და მისი შენაკადები — გორინი სალუჩით, სტირი, სტვიგა. პოლესიეში ბევრია ჭაობი და ტბა. ტყეს უკავია ტერიტ. 34%. გავრცელებულია ფიჭვი, მუხა, რცხილა, ნეკერჩხალი, ცაცხვი, არყი. რ. ო-ში განვითარებულია კვების, მსუბუქი, მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ., საშენ მასალათა, ქიმ. და ნავთობქიმ. მრეწველობა. სოფ. მეურნეობაში წამყვანი დარგებია მემინდვრეობა და მეცხოველეობა. მოჰყავთ საშემოდგომო ხორბალი, ჭვავი, შვრია, ფეტვი, შაქრის ჭარხალი, სელი, კარტოფილი, ბოსტნეულ-ბაღჩეული, ხილ-კენკროვანი და საკვები კულტურები. მეცხოველეობა სარძეო-სახორცე მიმართულებისაა. მისდევენ მეფრინველეობას და მებოცვრეობას. როვნო საჰაერო გზებით უკავშირდება მოსკოვს, რიგას, კიევს, სიმფეროპოლსა და უკრ. სსრ სხვა ქ-ებს. ოლქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1967).

როვნოს ოლქი






ს. როზა. „პეიზაჟი ხიდით". გალერეა პალატინა. ფლორენცია.

**როვნოს ოპერაცია 1920,** სამხრ.-დას. ფრონტის საბჭ. ჯარების შეტევითი ოპერაცია პოლონეთის ჯარების წინააღმდეგ ქ. როვნოს რ-ნში 28 ივნ. — 11 ივლ. საბჭ. კავშირ-პოლ. ომის (1920) დროს. რ. ო-ის მიზანი პროსკუროვ-როვნო-სარნის ზღუდეზე პოლ. ჯარების გამაგრების ცდის ჩაშლა იყო. სამხრ.-დას. ფრონტის სარდლობამ (სარდალი ა. ეგოროვი) გადაწყვიტა როვნოს მიმართულებით 1-ლი ცხენოსანი არმიის დარტყმით, მე-12 და მე-14 არმიებთან თანამოქმედებით, დაენაწევრებინა და უკუეგდო უკრაინაში მყოფი პოლ. ჯარები. რ. ო-ის დასასრულს, 11 ივლ. მიწურულს, საბჭ. ჯარების მოწინავე ნაწილები მდ იკვის ზღუდეზე გადავიდნენ. რ. ო-ის შედეგად შეიქმნა ლუბლინზე შეტევისა და დას. ფრონტის ჯარების მიერ უკუქცეული პოლ. ჯარების ფლანგზე დარტყმის ხელსაყრელი პირობები.

**როზა** (Rosa) სალვატორე (20. VI. ან 21. VII. 1615, არენელა, კამპანია, — 15. III. 1673, რომი), იტალიელი ფერმწერი, გრავიორი და პოეტი. მუშაობდა ნეაპოლში, ფლორენციასა და რომში. რ-ს შემოქმედება გამსჭვალულია არსებული სოც. ნორმების წინააღმდეგ რომანტ. პროტესტის ელემენტებით. რ-ს ფერწერი'სათვის დამახასიათებელია წერის თავისუფალი მანერა, ქუფრი, ტყვიისფერი კოლორიტი, შუქ-ჩრდილის კონტრასტები. ნამუშევრები: „ასტრეა ემშვიდობება გლეხებს" (ვენის სამხატვრო-ისტ. მუზეუმი), „პეიზაჟი ხიდით" (გალერეა პალატინა, ფლორენცია) და სხვ. პოეტურ ნაწარმოებებში რ. რთული ალეგორიული სახეების საშუალებით დასცინოდა თანამედროვეობის მახინჯ მოვლენებს.

**როზე** (Rose) გუსტავ (18. III. 1798, ბერლინი, — 15. VII. 1873, იქვე), გერმანელი მინერალოგი და კრისტალოგრაფი. ბერლინის უნ-ტის პროფესორი 1826-იდან, 1856-იდან ამავე უნ-ტის მინერალოგიური მუზეუმის დირექტორი. 1829 ა. ჰუმბოლდტს ახლდა ურალზე, ალთაისა და კასპიის ზღვაზე მოგზაურობის დროს. რ-მ აღწერა სხვადასხვა მინერალის საბადოები ილმენის მთებში იკვლევდა დამოკიდებულებას კრისტალების ფორმასა და მათ შედგენილობას შორის, აგრეთვე მეტეორიტებს. შეიმუშავა მინერალთა კრისტალთქიმიური კლასიფიკაცია. იყო პეტერბ. მეცნ. აკად. უცხოელი წ.-კორ. (1830).

**როზე** (Rosay) ფრანსუაზ (19. IV. 1891, პარიზი, — 28. III. 1974, იქვე), ფრანგი კინომსახიობი. დაამთავრა პარიზის კონსერვატორიის სიმღერისა და დრამ. ხელოვნ. კლასები. 1908-იდან გამოდიოდა საოპერო და დრამ. თეატრებში („გრანდ ოპერა", „ოდეონი" და სხვ.), 1913-იდან კინომსახიობი. მნიშვნელოვანი ნამუშევრები შექმნა თავისი მეუღლის რეჟ. ჟ. ფეიდერის ფილმებში: ბლანში („დიდი თამაში", 1934), ქალბატონი ნობლე («პანსიონი „მიმოზა"», 1935), ფლორა („მოხეტიალე ხალხი", 1938) და სხვ. მონაწილეობდა სხვა რეჟისორების ფილმებშიც: „გასართობი დრამა" (1937), „წითელი სასტუმრო" (1952), „მოთამაშე" (1959) და სხვ.


ი. როზენტალსი. ავტოპორტრეტი. 1900. ლატვიის სსრ სამხატვრო მუზეუმი. რიგა.

**როზეგერი** (Rosegger) პეტერ (ნამდვ. გვარია კ ე ტ ე ნ ფ ა ი ე რ ი, Kettenfeier) (31. VII. 1843, კრიგლახი, შტირია, — 26. VI.1918, იქვე), ავსტრიელი მწერალი. თავის ნაწარმოებებში იდილიურად აღწერს გერმ. და ავსტრ. ალპების გლეხთა ყოფა-ცხოვრებას, ეყრდნობა ახალი აღთქმის ეთიკას, აღსანიშნავია რ-ის რომანები: „ტყის სკოლის მასწავლებლის ნაწერები“ (1875), „ჰაიდეპეტერის გაბრიელი“ (1882), „იაკობ უკანასკნელი“ (1888), „ჩემი სამოთხე“ (1901) და სხვ. წერდა აგრეთვე ლექსებსა და მოთხრობებს.

**როზენბერგი** (Rosenberg) ალფრედ (12. I. 1893, ტალინი, — 16. X. 1946, ნიურნბერგი), ფაშისტური გერმანიის ერთ-ერთი მთავარი სამხედრო დამნაშავე. 1923-იდან ნაცისტური პარტიის ცენტრ. ორგანოს „ფელკიშერ ბეობახტერის“ („Völkischer Beobachter“) მთავარი რედაქტორი. წიგნში „XX საუკუნის მითი“ (1930) მოგვცა გერმ. ფაშიზმის რასისტული შეხედულებებისა და დაპყრობითი საგარეო პოლიტ. პროგრამის „დასაბუთება“. 1933-იდან სათავეში ედგა ნაციონალ-სოციალისტური პარტიის საგარეო პოლიტ. განყ-ბას. 1941 ივლისიდან ოკუპირებული აღმ. ტერიტორიების მინისტრი. იყო მასობრივი მკვლელობების და ძარცვის ერთ-ერთი ორგანიზატორი სსრკ-ში, პოლონეთსა და სხვ. ნიურნბერგის საერთაშ. სამხ. ტრიბუნალის განაჩენის თანახმად სიკვდილით დასაჯეს.


სამკურნალო როზმარინი: ა—ყვავილედი.

**როზენბუში** (Rosenbusch) კარლ ჰაინრიხ ფერდინანდ (24. VI. 1836, აინბეკი, ახლანდ. გფრ, — 20. I. 1914, ჰაიდელბერგი), გერმანელი პეტროგრაფი და გეოლოგი. სწავლობდა გეტინგენისა და ჰაიდელბერგის უნ-ტებში. 1869 ფრაიბერგის სამთო აკადემიაში მიიღო ფილოს. დოქტორის ხარისხი. 1873-იდან სტრასბურგის უნ-ტის, 1878—1908 ჰაიდელბერგის უნ-ტის მინერალოგიისა და გეოლ. პროფესორი, 1888-იდან, ერთდროულად, — ბადენის გეოლ. კომიტეტის დამფუძნებელი და დირექტორი. რ-ის ძირითადი შრომები შეეხება ქანების ოპტ. კვლევის მეთოდებსა და თეორიული პეტროგრაფიის საკითხებს. რ. მაგმური ქანების მრავალფეროვნებას მაგმის დიფერენციაციით ხსნიდა. გამოყო ქანთა მეტამორფიზმის სხვადასხვა ტიპები. რ-ის სახელი ეწოდა მინერალს — რ ო ზ ე ნ ბ უ შ ი ტ ი — $NaCa_2(Zr, Ti)Si_2O_8F$.


ჯ. რ ო ი. „დები“. 1940—1950-იანი წლები.

**როზენი** გრიგოლ ვლადიმერის ძე [30 IX (10. X). 1782 — 6. VIII (18. VIII). 1841], რუსი სამხედრო მოღვაწე, ბარონი, ინფანტერიის გენერალი (1826). 1805-იდან 10 წლის განმავლობაში მუდმივად იმყოფებოდა მოქმედ არმიაში. 1830—31 აქტიურად მონაწილეობდა პოლ. აჯანყების ჩახშობაში. 1831-იდან კავკ. ცალკეულ პოლკის მეთაური, სამოქალაქო ნაწილისა და სასაზღვრო საქმეთა განმგებელი, მთავარმართებელი კავკასიაში. ხელმძღვანელობდა კავკ. მთიელთა ეროვნ.-განმათ. ბრძოლის ჩახშობას. სიცოცხლის ბოლო წლებში სენატორად იყო მოსკოვში.

*ლიტ.*: Русский биографический словарь, т. 16, СПб., 1913.


როიალი.

**როზენი** ვიქტორ რომანის ძე [21. II (5. III). 1849, ტალინი, — 10 (23). I. 1908, პეტერბურგი], რუსი არაბისტი. აღმოსავლეთმცოდნეობის ახ. სკოლის ერთ-ერთი შემქმნელი, პეტერბ. უნ-ტის პროფესორი; პეტერბ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1890). 1885-იდან განაგებდა რუს. არქეოლ. საზ-ბის აღმ. განყ-ბას, რ-ის ორგანოს „Записки восточного отделения Русского археологического общества“-ს დამაარსებელი და რედაქტორი იყო (1896). რ-ის სამეცნ. მოღვაწეობა მოიცავს არაბ. ფილოლ. და ისტ. დარგებს. განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდა რუს. შესახებ არსებული არაბ. წყაროების შესწავლასა და გამოცემას, არაბ.-ბიზანტ. ურთიერთობათა კვლევას. გარკვეული წვლილი შეიტანა ქართული „ბალავარიანის“ შესწავლაში. რ-მა დიდი შრომა გასწია პეტერბურგში დაცული არაბ. და სპარს. ხელნაწერების აღწერილობისა და შესწავლისათვის.

*თხზ.*: Древнеарабская поэзия и ее критика, СПб., 1872; Известия ал-Бекри и других авторов о Руси и славянах, СПб., 1878.

*ლიტ.*: Памяти академика В. Р. Розена. Статьи и материалы к 40-летию со дня смерти (1908—1948), под ред. И. Ю. Крачковского, М.—Л., 1947. *კ. წერეთელი.*

**როზენტალსი** იანის [6 (18). III. 1866, ხუტორი ბებრი, ახლანდ. სალდუსის რ-ნი, ლატვ. სსრ, — 13 (26). XII 1916, ჰელსინკი], ლატვიელი ფერმწერი. 1888—94 სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში ვ. მაკოვსკისთან. 1901—15 მუშაობდა ლატვიაში. რ-ის ნამუშევრები: „წირვის შემდეგ“, 1894, „სასაფლაოდან დაბრუნება“, 1895, „სამუშაოდან დაბრუნება“, 1903 (ყველა ლატვ. სსრ სამხატვრო მუზეუმი, რიგა) ახლოსაა გვიანდ. *პერედვიჟნიკების* ნამუშევრებთან. ლატვ. ხელოვნებაში პირველმა ასახა თანამედროვე სოფლის კლასობრივი დანაწევრება. რ-ს ეკუთვნის აგრეთვე პორტრეტები („პ. ფედერი“, 1901, იქვე).

**როზეტის ქვა,** ბაზალტის ფილა ძველეგვიპტური (იეროგლიფებით და დემოტიკური დამწერლობით) და ძველბერძნულენოვანი იდენტური წარწერებით. რ. ქ. აღმოაჩინა საფრ. ჯარების ოფიცერმა ბუშარმა 1799 ეგვიპტეში, ფორტ სენ-ჟიულიენის აგების დროს (როზეტის მახლობლად, ნილოსის დელტის დას. ტოტთან), ინახება ბრიტ. მუზეუმში (ლონდონი). რ. ქ-ის წარწერები შესრულებულია ძვ. წ. 196 და წარმოადგენს ეგვ. ქურუმების პტოლემე V ეპიფანესადმი (მართავდა ძვ. წ. 204 — ძვ. წ. 180) სამადლობელს. რ. ქ-ის ეგვ. წარწერების გაშიფვრას ცდილობდნენ: ფრანგი აღმოსავლეთმცოდნე სილვესტრ დე სასი, შვედი დიპლომატი დ. ოკერბლადი და ინგლ. ფიზიკოსი ტ. იუნგი, მაგრამ იეროგლიფური ტექსტის გაშიფვრა მხოლოდ ჟ. ფ. *შამპოლიონმა* შეძლო 1822. შემდგომ ეს ეგვ. იეროგლიფური დამწერლობის შესწავლას დაედო საფუძვლად.

**როზი** (Rosi) ფრანჩესკო (დ. 15. XI. 1922, ნეაპოლი), იტალიელი კინორეჟისორი. კინოში მუშაობს 1949-იდან. დადგა ფილმები: „წითელი პერანგები“ (1952, გ. ალესანდრინისთან ერთად), „გამოწვევა“ (1958), „სალვატორე ჯულიანო“ (1961) და სხვ. 60—70-იან წლებში რ. „პოლიტიკური კინოს“ ერთ-ერთი მნიშვნელოვანი წარმომადგენელია, იგი ახლებურად ავითარებდა *ნეორეალიზმის* ტრადიციებს. სხვა ფილმებია: „ხალხი წინააღმდეგია“ (1970), „მატეის საქმე“ (1972), „ლაკი ლუჩანო“ (1973) და სხვ.


ა. როინაშვილი.

**როზინში** ფრიცის (ლიტ. ფსევდ. ა ზ ი ს ი) [7 (19). III. 1870 — 7. V. 1919], ლატვიის კომუნისტური პარტიის ერთ-ერთი დამაარსებელი, პუბლიცისტი. ხელმძღვანელობდა ლატვ. პარტ. პრესას. 1908 დააპატიმრეს, მიუსაჯეს კატორღა. 1913 გადაასახლეს აღმ. ციმბირში, საიდანაც აშშ-ში გაიქცა. იყო ლატვ. ს.-დ. გაზ. „რაბოჩის“ რედაქტორი. 1917 ოქტ. დაბრუნდა ლატვიაში, დეკ-იდან იყო ლატვ. მუშათა, ჯარისკაცთა და ღარიბ გლეხთა დეპუტატების საბჭოს აღმასკომის (ლატვ. პირველი საბჭ. მთავრობის) თავ-რე. 1918 მარტიდან რსფსრ ეროვნებათა საქმეების სახ. კომისრის მოადგილე. იყო სრულიად რუს. ცაკის წევრი. 1919 მიწათმოქმედების კომისარი საბჭ. ლატვიის მთავრობაში. აქვს შრომები მარქსისტული ფილოს., საერთაშ. მუშათა მოძრაობის, აგრ. ურთიერთობების საკითხებზე ლატვიაში. პირველმა თარგმნა ლატვ. ენაზე და გამოაქვეყნა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის „კომუნისტური პარტიის მანიფესტი“.

**როზმარინი** (Rosmarinus), მცენარეთა გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. მარადმწვანე, 0,5—2 *მ* სიმაღლის ბუჩქებია. 1-3 სახეობა იზრდება ხმელთაშუაზღვისპირეთში. ფოთლებიდან და ყვავილიანი ყლორტებიდან იღებენ ეთეროვან ზეთს, რ-საც იყენებენ პარფიუმერიასა და მედიცინაში. ს ა მ კ უ რ ნ ა ლ ო რ. (R. officinalis) კულტივირებულია ევროპაში. სსრკ-ში მოჰყავთ უმთავრესად ყირიმსა (სამხრ. სანაპიროზე) და კავკასიაში (უფრო ჩრდ. რ-ნებში).

**როზოვი** ვიქტორ სერგეის ძე [დ. 8 (21). VIII. 1913, იაროსლავლი], რუსი საბჭ. დრამატურგი. რ-ს ეკუთვნის პიესები: „მისი მეგობრები“ (1949), „გზა მშვიდობისა!“ (1954), „სიხარულის ძიებაში“ (1957), „უთანასწორო ბრძოლა“ (1960), „ვახშმობის წინ“ (1962) და სხვ. მისი დრამატურგიის ძირითადი თემაა საბჭ. ახალგაზრდობის ცხოვრება. მოქალაქეობრივ ვალს, ეთიკურ პრობლემატიკას მიეძღვნა რ-ის საპროგრამო პიესა „მარად ცოცხალნი“, რ-ითაც გაიხსნა თეატრი „სოვრემენნიკი“ (1957). რ-ს ეკუთვნის აგრეთვე პიესები: „ქორწილის დღეს“ (დაიდგა 1964), „ტრადიციული შეკრება“ (დაიდგა 1967), „სიტუაცია“ (დაიდგა 1973). მისი პიესების მიხედვით შეიქმნა კინოფილმები: „მიფრინავენ წეროები“ (1957, „მარად ცოცხალნი“), „ხმაურიანი დღე“ (1961, „სიხარულის ძიებაში“) და სხვ. რ-ის პიესები იდგმება სსრკ და საზღვარგარეთის თეატრთა სცენებზე, მ. შ. საქართველოშიც. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1967). დაჯილდოებულია 4 ორდენით.

**როთა** (Rotha) პოლ (დ. 3. VI. 1907, ლონდონი), ინგლისელი კინორეჟისორ-დოკუმენტალისტი. 30—40-იანი წწ. ინგლ. დოკუმენტური სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელი (ჯ. გრირსონთან ერთად). სერია ფილმებისა: „სიუხვის სამყარო“ (1943), „აღთქმული მიწა“ (1945) და „სამყარო მდიდარია“ (1948) ეძღვნება ბურჟ. საზ-ბის ცხოვრების აქტუალურ პრობლემებს. აღიარება მოიპოვა რ-ს ფილმმა „ადოლფ ჰიტლერის ცხოვრება“ (1962).

**როთერი** (Rother) ჰანს-იორგ (დ. 1941, ვაიმარი), გერმანელი მწერალი (გდრ). მისი ლექსების კრებულში „ერთი ცის ქვეშ“ (1982) შევიდა საქართველოსადმი მიძღვნილი ნაწარმოებები: „დედათა ქართული მონასტერი“, „თბილისი“, „მტკვარი მცხეთასთან“, „ბაღი მცხეთაში“, „აფხაზი ფეხსაცმლების მწმენდავი“, „ყრმა თბილისში“ (ო. იოსელიანის ფილმის „იყო შაშვი მგალობელი“ გამო); წიგნს დართული აქვს საგანგებო კომენტარები, რ-ითაც რ. გერმ. მკითხველს აცნობს ქართ. სინამდვილეს. რ. წერს მხოლოდ ურითმო, ცვალებადრიტმიან ლექსებს. *ნ. კაკაბაძე.*

**როთი** (Roth) იოზეფ (2. IX. 1894, ბროდი, ახლანდ. უკრ. სსრ,—27. V. 1939, პარიზი), ავსტრიელი მწერალი. რ-ის ნაწარმოებები მიჩნეულია სკეპტიკურ-ირონიული პროზის ნიმუშად; აღსანიშნავია მისი რომანები: „სასტუმრო სავოი“ (1924), „უსასრულო გაქცევა“ (1929), „იობი“ (1930), „რადეცკის მარში“ (1932), „ასი დღე“ (1936) და „1002 ღამის ამბავი“ (1939).

**როი** ბიმალ (12. VII. 1909, დაკა, — 8. I. 1967, ბომბეი), ინდოელი კინორეჟისორი. 1935—42 მუშაობდა ოპერატორად, შემდეგ დაიწყო რეჟისორული მოღვაწეობა. მისი ფილმი „ორი ბიგჰა მიწა“ (1953) ინდ. 50-იანი წწ. კინოს საუკეთესო ნაწარმოებაა. დადგა აგრეთვე ფილმები: „დევდასი“ (1955, შ. ჩატერჯის მიხედვით), „ბირაჯ ბაჰუ“ (1956), „ტუსაღი“ (1963) და სხვ.

**როი** ჯამინი (დ. 1887, ბელიატორი, ბენგალია), ინდოელი ფერმწერი და გრაფიკოსი. სწავლობდა ხელოვნ. და ხელობათა სახელმწ. კოლეჯში კალკუტაში. 1921-იდან

იკვლევს ბენგალიის ხალხ. ხელოვნებას, რ-ის ტრადიციებზე დაყრდნობით ტემპერის ტექნიკით შექმნა დეკორატიულად სტილიზებული კომპოზიციები და პორტრეტები: „ტუალეტი“, „სამი ქალი“, „დები“ და სხვ.

**როიალი** (ფრანგ. royal — სამეფო), სიმებიან-კლავიშიანი დასარტყამი მუსიკალური საკრავი. ფორტეპიანოს ნაირსახეობა. რ-ის სიმები, დეკა და მექანიკა განლაგებულია ჰორიზონტალურად. კორპუსის ფრთისებური ფორმა განპირობებულია სიმების ზომებით (მაღალი ბგერებისათვის — მოკლე, დაბალი ბგერებისათვის — გრძელი სიმებით).

**როინაშვილი** ალექსანდრე სოლომონის ძე (1846, დუშეთი, — 11. V. 1898, თბილისი), პირველი ქართველი ფოტოგრაფი. 50-იანი წლებიდან ცხოვრობდა თბილისში, სადაც მხატვარ ვ. ხლამოვის ხელმძღვანელობით ეუფლებოდა მხატვრობასა და ფოტოგრაფიას. 1865 თბილისში გახსნა ფოტოგრაფიული სტუდია „რემბრანდტი“. 1887—88 ასტრახანში, მოსკოვსა და პეტერბურგში გამართა ეროვნული მოძრავი გამოფენა. გადაიღო ქართველ ლიტერატორთა და ხელოვნების გამოჩენილ მოღვაწეთა (ი. ჭავჭავაძე, ა. წერეთელი, ა. ყაზბეგი, ნ. ნიკოლაძე, ი. გოგებაშვილი, გ. გურიელი და სხვ.) სურათები, შექმნა რუსთაველის პორტრეტის ფოტორეპროდუქცია. რ-ის შემოქმედების ძირითადი თემა ქართველი ხალხის ყოფა-ცხოვრების ასახვა იყო. რ-მა თავისი ფოტოსურათების მდიდარი კოლექცია და მთელი ქონება ქართველთა შორის წერა-კითხვის გამავრცელებელ საზოგადოებას უანდერძა.

*ლიტ.*: ტ ა ბ ი ძ ე ბ., ალექსანდრე როინაშვილი, თბ., 1962.

**როინიშვილი** გიორგი დავითის ძე (დ. 23. IV. 1921, თბილისი), ქართველი საბჭ. გრაფიკოსი და ფერმწერი. საქ. სსრ დამს. მხატვარი (1966). 1946 დაამთავრა თბილ. სამხატვრო აკადემია. რ. ძირითადად მუშაობს წიგნის გრაფიკის დარგში. განსაკუთრებით აღსანიშნავია დ. კლდიაშვილის მოთხრობების (1947), ნ. ნაკაშიძის მოთხრობების (1950), ე. ზედგენიძის რომანის „მზის ამოსვლამდე“ (1960), გ. ძნელაძის ზღაპრის „მზის სტუმარი“ (1970) და სხვ. ილუსტრაციები; ფერწერული ნამუშევრებიდან — „შეტაკება ნასაკირალთან 1905 წ.“ (1955), „კავალერიის შეტევა“ (1965), „ფიცი“ (1978) და სხვ. დაჯილდოებულია მედლებით.

**როინიშვილი** ვლადიმერ ნიკოლოზის ძე (დ. 7. I. 1932, თბილისი), ქართველი საბჭ. ფიზიკოსი, ფიზიკა-მათ. მეცნ. დოქტორი (1977). 1957 დაამთავრა თბილ. სახელმწ. უნ-ტი, ამავე წლიდან მუშაობს საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზ. ინ-ტში (1968-იდან ლაბორ. გამგე). ტრეკული ნაპერწკლოვანი კამერის შექმნისათვის რ-ს სხვებთან ერთად მიენიჭა ლენინური პრემია (1970). 1970 მუშაობდა ჟენევაში ბირთვულ გამოკვლევათა ევრ. ცენტრის ამჩქარებელზე. რ-ის შრომები ეხება მაღალი ენერგიებისა და ელემენტარული ნაწილაკების ფიზიკას.

*თხზ.*: Искровая камера — новый мир детектора заряженных частиц, «Приборы и техника эксперимента», 1969, т. 1, в. 39 (თანაავტ.: В. А. Алиханов, Г. Е. Чиковани).

**როინიშვილი** ნიკოლოზ მინას ძე [25. XII. 1900 (7. I. 1901), აშხაბადი, — 25. XII. 1970, თბილისი], ქართველი საბჭ. სპეციალისტი რკინიგზის ტრანსპორტის დარგში, ტექ. მეცნ. დოქტორი (1956), პროფესორი (1957), საქ. სსრ მეცნ. და ტექ. დამს. მოღვაწე (1961). 1929 დაამთავრა ვ. ი. ლენინის სახ. საქართვ. სახელმწ. პოლიტექ. ინ-ტი. სხვადასხვა დროს მუშაობდა საქართვ. სამშენებლო, საპროექტო და სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებში. პარალელურად 1930-იდან პედ. მოღვაწეობას ეწეოდა თბილ. რკინიგზის ტრანსპ. ინჟინერთა ინ-ტში, ხოლო 1959-იდან — ვ. ი. ლენინის სახ. საქართვ. პოლიტექ. ინ-ტში. რ-ის სამეცნ. შრომების მთავარი თემაა რკინიგზების მიმოკვლევა და დაპროექტება.
*ლ. ტრაპაიძე.*

**როიტბაკი** ალექსანდრე ილიას ძე (დ. 17. II. 1919, ოდესა), ქართველი საბჭ. ფიზიოლოგი. სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1968). ი. *ბერიტაშვილის* მოწაფე. საქ. სსრ მეცნ. აკად. ფიზიოლ. ინ-ტის თავის ტვინის ქერქის ზოგადი ფიზიოლ. ლაბორ. გამგე (1960-იდან). მისი ძირითადი შრომები ეხება ნეიროფიზიოლ. საკითხებს. შეისწავლა თავის ტვინის ქერქის პირდაპირი პასუხები და დაასაბუთა დენდრიტულ პოტენციალთა პოსტსინაფსური ბუნება. ქერქის პირველადი პასუხები გამოიყენა პირობითი რეფლექსების გამომუშავებისა და ჩაქრობის პროცესების ანალიზისათვის. აღმოაჩინა, რომ ქერქის რიტმული ელექტრული გაღიზიანებისას მასში შეიძლება ჩამოყალიბდეს აგზნების კერა — „დომინანტა“. დაადგინა, რომ ადამიანის რეაქციის დრო დაკავშირებულია სუნთქვის ფაზებთან, დაამტკიცა თავის ტვინის ქერქში ხანგრძლივ ელექტრულ პოტენციალთა წარმოშობაში ნეიროგლიის მონაწილეობა. რ. არის პირობითი რეფლექსების საფუძვლის დროებითი კავშირების წარმოშობაში ნეიროგლიის როლის ჰიპოთეზის ავტორი. 1960-იდან თავის ტვინის კვლევის საერთაშ. ორგანიზაციის წევრია. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

*თხზ.*: Биоэлектрические явления в коре больших полушарий, ч. 1, Тб., 1955; Гипотеза о механизме образования временных связей, «Доклады АН СССР», 1969, т. 187, № 5; К вопросу о происхождении отрицательных сдвигов потенциала поверхности коры, კრ.: Функциональное значение электрических процессов головного мозга, М., 1977, с. 357—362.

**როიტერი** (Reuter) ფრიც (7. XI. 1810, შტაფენჰაგენი, მეკლენბურგი, — 12. VII. 1874, აიზენახი), გერმანელი მწერალი. გერმ. სამხარეო ლიტ-რის თვალსაჩინო წარმომადგენელია. ყველაზე მნიშვნელოვანია მისი ტრილოგია „ძველი ისტორიები“ („ფრანგთა შემოსევის დროიდან“, 1860; „ჩემი პატიმრობის დროიდან“, 1862; „ჩემი გლეხური ცხოვრებიდან“, 1862—64); ეკუთვნის სხვა რომანებიც, ლექსები და პოემები.

**როი ჩოუდჰური** დევი პრასად (დ. აგვისტო, 1899, რანგპური), ინდოელი ფერმწერი, გრაფიკოსი და მოქანდაკე. სწავლობდა ა. თაგორთან და ლონდონში. 1954—60 ეროვნ. სამხატვრო აკად. პრეზიდენტი. ფერწერულ ნამუშევრებს ახასიათებს ფერთა ფაქიზი გამა, სახეთა რომანტ. გადმოცემა. ქანდაკებებში რ. ისწრაფის გადმოგვცეს უშუალო ცხოვრებისეული შთაბეჭდილებანი. ნამუშევრები: „როდესაც ზამთარი იწყება“ (პასტელი, 1940-იანი წწ. თანამედროვე ხელოვნ. ეროვნ. გალერეა, დელი), რ. თაგორის პორტრეტი (პასტელი), მონუმენტი „ტანჯულთა ხსოვნისათვის“ (პატნა, ბიჰარის შტ.), სკულპტურული პორტრეტები.

**როიხლინი** (Reuchlin) იოჰან (22. II 1455, პფორცჰაიმი, — 30. VI. 1522, ბადლიბენცელი), გერმანელი ჰუმანისტი. რ-ს ეკუთვნის სატირული კომედიები „ჰენო“ და „სერგიუსი“. 1509 გაილაშქრა კელნის უნ-ტის რეაქციული კათოლ. თეოლოგების წინააღმდეგ, რ-ებიც ებრ. რელიგ. წიგნების, კერძოდ, თალმუდისა და კაბალის დაწვას მოითხოვდნენ. ამ კამათს, რ-იც ისტორიაში დარჩა „როიხლინის კამათის“ სახელწოდებით, ეძღვნება თხზ. „თვალის სარკე“ (1511) და „ცნობილ ადამიანთა წერილები“ (1514). 1520 ვატიკანმა გაკიცხა რ., მაგრამ მის დასაცავად აღდგნენ გერმ. და სხვ. ქვეყნების ჰუმანისტები. რ-ის ქომაგ ჰუმანისტთა ბრძოლის ძეგლად დარჩა სატირული თხზ. „ბნელ ადამიანთა წერილები“.



გ. როინიშვილი. „სიმღერა“. 1964. საქართველოს კულტურის სამინისტრო. თბილისი.

**როკა,** სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნის სოფლების *ზემო როკისა* და *ქვემო როკის* ძვ. სახელწოდება.

**როკა** (Roca), კონცხი პირენეს ნ.-კ-ზე, პორტუგალიაში, ევროპის კონტინენტის უკიდურესი დას. წერტილი (დ. გ. 9°34′ ჩ. გ. 38°47′).

**როკადა,** რ ო კ ა დ უ ლ ი გ ზ ე ბ ი (<ფრანგ. rocade), ფრონტისპირა ზოლში ფრონტის პარალელურად გაყვანილი რკინიგზები ან გზატკეცილები. რ-ის საშუალებით შესაძლებელია ჯარებისა და მატერ. საშუალებათა მანევრირება.



ვ. როინიშვილი.

**როკათი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (ვანელის სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1790 *მ*, ჯავიდან 8 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 30 *კმ*. როკის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ქვემო ხვწეში (5 *კმ*).

**როკ-ენ-როლი,** რ ო კ-ე ნ დ-რ ო ლ ი (ინგლ. rock'n'roll, rock and roll, სიტყვასიტყვით—იქანავე და იტრიალე), პოპულარული ჯაზური მუსიკის სტილი (იხ. ჯაზი). აღმოცენდა აშშ-ში 1950-იანი წწ. დასაწყისში. წარმოადგენს ზანგური მუს. ხელოვნების სახეობის „რიტმ ენდ ბლიუზისა“ და ამერ. სოფლური ფოლკლორის — „ჰილბილის“ სინთეზს. რ.-ე.-რ-ის ორიგინალური რიტმულ-ინტონაციური კომპლექსი ანგლოსაქსური და ზანგური ფოლკლორიდან არის ნასესხები. დიდი გავლენა მოახდინა ვოკალურ-საცეკვაო მუსიკაზე, რ-იც ე. წ. პოპ-მუსიკის ერთ-ერთ საფუძველს წარმოადგენს.



ა. როიტბაკი.

**როკითი,** სოფელი მაიაკოვსკის რ-ნში, მდ. ხანისწყლის მარცხ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., დიდველა). ზ. დ. 140 *მ*, მაიაკოვსკიდან 10 *კმ*, რიონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 15 *კმ*. ვარციხის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა, ხე-ტყის სახერხი საამქრო. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შემონახულია შუა საუკ. მაცხოვრის ეკლესია.

**როკითის ბრძოლა 1684,** ბრძოლა იმერეთის მეფე *ალექსანდრე IV*-სა და გურიის მთავარს *გიორგი III გურიელს* შორის. გიორგი III გურიელმა იმერეთის ტახტის დასაბრუნებლად კავშირი შეკრა ალექ-



დ. პ. როი ჩოუდჰური. „შრომის ტრიუმფი“. 1950-იანი წწ თანამედროვე ხელოვნების ეროვნული გალერეა. დელი.

სანდრე IV-ის წინააღმდეგ. გურიელს შიემხრნენ რაჭის ერისთავი შოშიტა III, ოდიშის ფაქტობრივი მმართველი გიორგი ლიპარტიანი, ჩიჯავაძეები, ლეჩხუმელი ფეოდალები და სხვ., ალექსანდრე IV-ს — პაატა აბაშიძე თავისი ქვეშევრდომი ზემოიმერლებით, მიქელაძეები და სხვ. ბრძოლა გაიმართა სოფ. როკითთან (ახლანდ. მაიაკოვსკის რ-ნი), გაიმარჯვა ალექსანდრე IV-მ. ბრძოლაში დაიღუპნენ თვითონ გურიელი და შოშიტა III. ტყვედ ჩავარდნილები გაყიდეს.

*ლიტ.*: სოსელია ო., ფეოდალური საქართველოს პოლიტიკური დაშლის ისტორიიდან, «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 30.

*გ. ნარსია.*



კ. როკოსოვსკი.

**როკის უღელტეხილი**, უღელტეხილი ოსეთის კავკასიონის მთავარ ქედზე. სიმაღლე 2995 *მ*. მიდამო აგებულია იურული თიხაფიქლებითა და ქვიშაქვებით. დამახასიათებელია ალპ. ლანდშაფტი. მდ. როკისწყლის ხეობით (დიდი ლიახვის მარჯვ. შენაკადი) სამხრ. ოსეთის აო-ს აერთებს მდ. არდონის ხეობასთან (ჩრდ. ოსეთის ასსრ).

*დ. უკლება.*

**როკისწყალი**, როკიდონი, მდინარე ოსეთის კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. დიდი ლიახვის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 8 *კმ*, აუზის ფართ. 27,3 *კმ*². საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 0,93 *მ³/წმ*. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმოვარდნები — ზაფხულ-შემოდგომაზე, წყალმცირობა — ზამთარში.

*ი. აფხაზავა.*

**როკიტანსკი** (Rokitansky) კარლ (19. II. 1804, კენიგრეცი, ბოჰემია, ახლანდ. ჰრადეც-კრალოვე, ჩეხოსლ. სრ, — 23. VII. 1878, ვენა), ავსტრიელი ექიმი, ეროვნებით ჩეხი. ვენის მეცნ. აკად. წევრი (1848) და პრეზიდენტი (1869-იდან), პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1870). განათლება მიიღო პრაღისა და ვენის უნ-ტებში. 1834—75 იყო ვენის უნ-ტის პათოლ. ანატ. პროფესორი. 1844 მისი თაოსნობით დაარსდა ვენაში პათოლ. ანატ. პირველი დამოუკიდებელი კათედრა პრეპარატების მუზეუმითურთ. რ. იყო აღწერილობითი პათოლ. ანატ. უდიდესი წარმომადგენელი. მოგვცა კუჭის წყლულის პერფორაციის, ნაწლავების ჩაჭედვის, აორტის სპონტანური გასკდომის და გულის ძგიდეების თანდაყოლილი დეფექტის მორფოლ. აღწერილობა. როგორც პათოლოგ-თეორეტიკოსი, რ. გამოდიოდა ჰუმორალური პათოლოგიის კონცეფციიდან და მიაჩნდა, რომ მრავალ დაავადებას საფუძვლად უდევს ე. წ. დისკრაზია—ორგანიზმის სითხეების არასწორი აღრევა და მათი ქიმ. შედგენილობის დარღვევა.

*თხზ.*: Руководство к патологической анатомии, ч. 1—3, М., 1844—49.



თ. როკოტოვი. პ. ლანსკაიას პორტრეტი. 1790-იანი წწ. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**როკოკო** [(ფრანგ. rococo), ორნამენტული მოტივის როკაილის (ფრანგ. rocaille, სიტყვასიტყვით—დამსხვრეული ქვა, ნიჟარები) მიხედვით], სტილი, რ-იც განვითარდა XVIII ს. I ნახ. ევროპის პლასტიკურ ხელოვნებასა და XVIII ს. ევრ. ლიტერატურაში. აღმოცენდა საფრანგეთში აბსოლუტიზმის კრიზისის ხანაში. მასში აისახა არისტოკრატიისათვის დამახასიათებელი ჰედონისტური განწყობა, სინამდვილისაგან გაქცევა თეატრალიზებული თამაშის სამყაროში. პლასტიკურ ხელოვნებაში რ-ს სტილმა გავლენა იქონია, პირველ ყოვლისა, დეკორის ხასიათზე. ფრანგ. რ-ს განვითარების ადრინდ. ეტაპზე (დაახლ. 1725-მდე, ე. წ. რეგენტობის სტილი) ბაროკოს ფორმებმა დაკარგა მათთვის დამახასიათებელი მონუმენტურობა, ორნამენტი დაქუცმაცდა, ხოლო შიგა მოწყობილობისათვის საჭირო ნივთების ზედაპირს ახირებულად მრუდე სახე მიეცა. განვითარებულმა რ-მ (დაახლ. 1725—50, ე. წ. ლუი XV-ის სტილი) დანერგა ურთულესი სახის კვეთილი და ნაძერწი ნაყში, ხვეულები, როკაილი და სხვ. სათავსებს ამკობდნენ რელიეფებითა და მოჩუქურთმებულ ჩარჩოებში ჩასმული ფერწერული პანოებით, უხვად იყენებდნენ სარკეებს. რ-ს სტილი ძირითადად ორნამენტულ მხარეს შეეხო და მნიშვნელოვანი გავლენა ვერ მოახდინა ნაგებობის ტექტონიკასა და გარეგნულ სახეზე. ასე მაგ., ფრანგ. ოტელებში (არქიტექტორები ჟ. მ. ოპენორი, ჟ. ო. მეისონიე, გ. ჟ. ბოფრანი და სხვ.) რ-ს ინტერიერების მდიდრული მორთულობა შეხამებული იყო შენობის შედარებით მკაცრ გარეგნულ სახესთან. ფერწერაში, ქანდაკებასა და გრაფიკაში რ. მიმართავდა ეროტიკულ, ეროტიკულმითოლ. და პასტორალურ სიუჟეტებს, კამერულ, ასიმეტრიულად აგებულ კომპოზიციებს. ქანდაკება და რელიეფი (ჟ. ბ. ლემუანი — საფრანგეთი, ი. ი. კენდლერი — გერმანია) ასევე ფერწერაც (ფრანგი მხატვრები ნ. ლანკრე, ფ. ლემუანი, ფ. ბუშე) დეკორ. ხასიათისაა. რ-ს გამოყენებითი ხელოვნ. ოსტატები ხშირად მიმართავდნენ ჩინ. ხელოვნებიდან საგანგებოდ ნასესხებ ეგზოტიკურ მოტივებს. 1760-იანი წლებიდან რ-ს სტილი თანდათან განდევნა *კლასიციზმმა*. რუსეთში რ-ს სტილმა თავი იჩინა ბ. რასტრელის, ს. ჩევაკინსკისა და სხვ. შენობათა ინტერიერების მორთულობაში.

რ. ლიტერატურაში განიხილება, როგორც ბაროკოს უკანასკნელი ფაზა. ბაროკოსაგან განსხვავებით, რ. მსუბუქი, ნატიფი, ელეგანტური და დახვეწილია, მაგრამ აკლია სიღრმე, სიმძაფრე, მონუმენტურობა. რ-მ უარყო უმაღლესი, საზეიმო ფორმები და წინა პლანზე წამოსწია არა წარმოსახული გმირობის პათეტიკური იდეალი, არამედ მიწიერი, ადამიანური ვნებები თავისი კამერულობით, ინტიმით, მარტივი მოთხოვნილებებით. დონჟუანური ჰედონიზმი იქცა რ-ს ლიტ მოტივების ამსახველ კონცეფციად: კლასიცისტების მაღალი ტრაგედია და კომედია შეცვალა პასტორალმა (ფ. ო. მონკრიფი) და ნიღბების კომედიამ (პ. მარივო); ჰეროიკული პოემის ადგილი დაიჭირა ეროტიკულმა ნოველამ (ჟ. ბ. გრეკური, ჟ. ბ. გრესე); პროზაში დამკვიდრდა გალანტური რომანი (ლუვე დე კუვრე); ლირიკაში ჭარბობდა „მსუბუქი პოეზია“ (კ. ჟ. დორა, ე. დ. პარნი). რ-ს მიმდევრები იყვნენ პ. როლი, კ. ფრუგონი, პ. მეტასტაზიო—იტალიაში, ფ. ჰაგედორნი, ი. ვ. ლ. გლაიმი—გერმანიაში და ა. შ. რ-ს მოტივებსა და სიუჟეტებს იყენებდნენ ვოლტერი, დ. დიდრო, კ. მ ვილანდი, კ. ბატიუშკოვი, ა. პუშკინი და სხვ.

ქართ. ლიტ-რაში რ-ს სტილის პრობლემა შესწავლილი არ არის, თუმცა აქაც გვხვდება ანალოგიური მოვლენები. ამ სტილისათვის ნიშანდობლივი სიტყვის ორნამენტულობა, შერწყმული ქალის სხეულის აპოლოგიასთან, ახასიათებს, მაგ., ბესიკის „ტანო ტატანოს“; ამ მხრივ საგულისხმოა ბესიკისავე „სევდის ბაღი“, „ჰაერი ელვარნამიანი“ და სხვ.; ასევე დიმიტრი ბაგრატიონის «„სევდის ბაღს შეველის“ ხმაზედ», „ელისაბედიანი“, „ვარდის ალერსი“, „წალკოტს მეწადა“, „ზმები“. რ-ს სტილისტიკისა და განწყობილების ექო იგრძნობა ალ. ჭავჭავაძის ლექსებშიც, მაგ., „მუხამბაზი ლათაიური“, „ვიწყო წერა მაჟამის“, „მომივედ მთოვარედ“, „შენ გეტრფის, ვარდო“ და სხვ.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 496—497.

*გ. გაჩეჩილაძე.*

**როკოსოვსკი** კონსტანტინე კონსტანტინეს ძე [9 (21). XII. 1896, სოფ. ველიკიე ლუკი, ახლანდ. ფსკოვის ოლქი, — 3. VIII. 1968, მოსკოვი], საბჭ. მხედართმთავარი, საბჭ. კავშირის მარშალი (1944), ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (29. VII. 1944 და 1. VI. 1945), სკკპ წევრი 1919-იდან. 1914-იდან არმიაშია. I მსოფლიო ომის (1914 — 18) მონაწილე, 1917 ოქტ. წითელ გვარდიაში შევიდა, შემდეგ წითელ არმიაში. სამოქალაქო ომის (1918—20) მონაწილე. დიდ სამამულო ომში (1941—45) სარდლობდა კორპუსსა და არმიას, ბრიანსკის, დონის, ცენტრ., ბელორ., ბელორ. I და II ფრონტებს. ჯარები რ-ს სარდლობით მონაწილეობდნენ მოსკ., სტალინგრადისა და კურსკის ბრძოლებში; ბელორ., აღმ.-პრუსიის, აღმ.-პომერანიისა და ბერლინის ოპერაციებში. 1949 ოქტ. პოლ. სრ-ის მთავრობის თხოვნით და საბჭ. მთავრობის ნებართვით დაინიშნა პოლ. სრ-ის ეროვნ. თავდაცვის მინისტრად და პოლ. სრ-ის მინისტრთა საბჭოს თავ-რის მოადგილედ. მიენიჭა პოლონეთის მარშლის წოდება. აირჩიეს პოლ. გაერთ. მუშათა პარტიის ცკ პოლიტბიუროს წევრად და სეიმის დეპუტატად. 1956 რ. საბჭ. კავშირში დაბრუნდა და 1956 ნოემბ. დაინიშნა სსრკ თავდაცვის მინისტრის მოადგილედ. ეკავა რიგი მაღალი თანამდებობები საბჭ. შეიარაღებულ ძალებში. სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი 1956—68. სსრკ II, V—VII მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 7 ლენინის ორდენით, „გამარჯვების“ ორდენით, 9 სხვა ორდენითა და მედლებით, აგრეთვე მრავალი უცხ. ორდენითა და მედლებით.

**როკოტოვი** თეოდორე სტეფანეს ძე [1735 (?), სოფ. ვორონცოვო, ახლა მოსკ. ფარგლებშია, —12 (24). XII. 1808, მოსკოვი], რუსი ფერმწერი-პორტრეტისტი. ყმა გლეხის შვილი. 1760-იდან სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში. 1762 იმავე აკად. ადიუნქტი, 1765-იდან აკადემიკოსი. რუს ფერმწერთა შორის ერთ-ერთმა პირველმა შექმნა დასავლეთევროპული ტიპის პარადული პორტრეტი (ეკატერინე II, 1763 ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი და რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). ამავე დროს რ-ის ზოგიერთი ნამუშევარი განაგრძობს XVIII ს. I ნახ. რუს. პორტრეტულ ტრადიციებს (ი. გოლენიშჩევ-კუტუზოვის პორტრეტი, 1760-იანი წწ. I ნახ., რუს. მუზეუმი, ლენინგრადი). 1765 დასახლდა მოსკოვში, სადაც საფუძველი ჩაუყარა რუს. პორტრეტული ხელოვნ. ე. წ. მოსკოვურ სკოლას. 1760—70-იან წლებში რ-მა შექმნა ინტიმური პორტრეტების მთელი სერია, რ-თაც ახასიათებს გულწრფელობა, გმირების შინაგანი გრძნობების ასახვა (პოეტ ვ. მაიკოვის, ა. ვორონცოვის, ა. სტრუისკაიას, ვარდისფერკაბიანი უცნობი ქალის, სამკუთხაქუდიანი უცნობის და სხვ. პორტრეტები — ყველა ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). რ-ს განსაკუთრებით იზიდავდა ჭაბუკთა სახეები. 1780-იან წლებში რ-ის ნამუშევრების კოლორიტი უფრო ცხოველი გახდა, მოცულობა — უფრო მკაფიო (ვ. ნოვოსილცოვას პორტრეტი, 1780, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი; ცოლ-ქმარ სუროვცევების პორტრეტი, 1780-იანი წწ. II ნახ., რუს. მუზეუმი, ლენინგრადი და სხვ.). რ-ის გვიანდ. ნამუშევრებში შეიმჩნევა როკოკოს სინატიფიდან კლასიციზმის სიმკაცრისაკენ გადასვლა, რაც ახასიათებს საერთოდ იმდროინდელ რუს. ხელოვნებას.

*ლიტ.*: Лапшина Н., Ф. С. Рокотов, М., 1959.

**როკოში** (პოლ. rokosz, სიტყვასიტყვით—ამბოხება), *რეჩ პოსპოლიტაში* მეფის წინააღმდეგ მიმართული შლიახტის კონფედერაცია; რ-ზე შლიახტის უფლების თურიდ. საფუძველი ფიქსირებული იყო 1573 „ჰენრიკის არტიკულებსა“ და pacta conventa-ში, მეფისადმი დამორჩილებაზე უარის თქმა (non praestanda oboedientia). ერთ-ერთი ყველაზე დიდი რ. მოხდა 1906—07.

**როკპელნისი** ფრიცის [23. IX (6. X). 1909, გრობინია, ახლანდ. ლიეპაის რ-ნი,— 15. IX. 1969, იურმალა], ლატვიელი საბჭ. მწერალი. ლატვ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1959). სკკპ წევრი 1947-იდან. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1929-იდან. დიდი

სამამულო ომის მონაწილე. ავტორია პოეტური კრებ. „ჭვავის პური“ (1959, ლატვ. სსრ სახელმწ. პრემია, 1960), პიესებისა „სინათლე“ (1945), „რაინისის სიჭაბუკე“ (1948), კინოსცენარისა „რაინისი“ (ვ. კრეფსთან ერთად, 1949, სსრკ სახელმწ. პრემია, 1950) და სხვ. სსრკ უმაღლესი საბჭოს II მოწვევის დეპუტატი. დაჯილდოებულია 5 ორდენით.

**როკრუის ბრძოლა,** ბრძოლა საფრანგეთის არმიასა (22—23 ათ. კაცი, სარდალი ანგიენის ჰერცოგი, 1646-იდან პრინცი კონდე) და ესპანეთის ჯარებს (26—28 ათ. კაცი, სარდალი ფ. დე მელო) შორის საფრანგეთის ქ. როკრუის (Rocroi) მახლობლად, 1643 წ. 19 მაისს, ოცდაათწლიანი ომის (1618—48) დროს. ესპ. ჯარები გარს ერტყნენ საფრ. ციხესიმაგრე როკრუას. მოწინააღმდეგის ზურგში ფრანგთა კავალერიის გადამწყვეტი დარტყმის შედეგად ესპანეთის დაქირავებული ქვეითი ჯარი განადგურდა. ესპანელებმა დაკარგეს 14 ათ. კაცი და 24 ქვემეხი როკრუასთან გამარჯვებამ საფრანგეთს ესპ. ნიდერლანდისაკენ გაუხსნა გზა და ელზასის აღების საშუალება მისცა.

**როკფორდი** (Rockford), ქალაქი აშშ-ის ჩრდ. ნაწილში, ილინოისის შტატში, მდ. როკის (მისისიპის მარცხ. შენაკადი) ნაპირზე. 139 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 279 ათ. (1980). სატრანსპ. კვანძი. ჩარხების, საფეიქრო, სამკერვალო, სას.-სამ. მანქანების წარმოება. ცემენტის, ავეჯის, ტყავის, ქაღალდის მრეწველობა.

**როკჰემპტონი** (Rockhampton), ქალაქი აღმ. ავსტრალიაში, კუინზლენდის შტატში. 54 ათ. მცხ. (1978). ნავსადგური წყნარი ოკეანის ნაპირზე, მდ. ფიცროის შესართავში. სარკინიგზო კვანძი. ხორცმაცივარ-სასაკლაო, ბამბასაწმენდი, ქიმ. მრეწვ., სამთო და კვების მრეწვ. მოწყობილობის წარმოება. სას.-სამ. რ-ნის ცენტრი. რ-ის მახლობლად იღებენ ქვანახშირს და სპილენძის მადანს.

**როლანდი** (Roland) (დ. წ. უცნობია — 778), ბრეტონის მარკის მარკგრაფი. კარლოს დიდის ესპანეთში ლაშქრობისას ბრეტონელთა რაზმს ხელმძღვანელობდა. თავი გამოიჩინა რონსევალის ხეობაში ბასკებთან ბრძოლაში. პირენეებზე ფრანკების უკანდახევისას დაიღუპა. იგი ეპოსის „როლანდის სიმღერა“, შემდეგ კი XV—XVI სს. იტალ. პოეტების (არიოსტო, ბოიარდო) პოემების გმირი გახდა.

**„როლანდის სიმღერა“** („Chanson de Roland“), ადრეული შუასაუკუნეების ფრანგული საგმირო ეპოსი; განეკუთვნება „მეფის ჟესტის“ პოემების ციკლს. ჩვენამდე მოღწეულია პოემის რამდენიმე რედაქცია, რ-თაგან ყველაზე ძვ. და სრულყოფილია ოქსფორდისა (დაახლ. 1170); შეიცავს 4002 ტაეპს, გამართულია ტირადებით; სავარაუდოა, რომ „რ. ს.“ შეიქმნა ჩრდ. საფრანგეთში. ზოგიერთი მკვლევარი (ჟ. ბედიე) მის ავტორად ასახელებს ვინმე ფანტასტ პოეტს ტუროლდის. პოემის საფუძველი უნდა იყოს ისტ. ფაქტი ან თქმულება *კარლოს დიდის* ბრძოლის შესახებ ესპანეთში. დროთა განმავლობაში პოემამ მრავალი ცვლილება განიცადა, გმირებმა შეიძინეს ზღაპრული თვისებები, ცენტრ. ფიგურად იქცა როლანდი. პოემის მირითადი იდეა ეროვნ.-რელიგ. სულისკვეთებაა, მაგრამ მასში ძალზე ნათლად აისახა იმ დროის სოც.-პოლიტ. ვითარება. „რ. ს.“ პირველად დაიბეჭდა პარიზში 1837. ამ თემაზე შექმნილია არა ერთი ნაწარმოები (ლ. პულჩი, მ. ბოიარდო, ლ. არიოსტო, ლ. არაგონი და სხვ.). „რ. ს.“ პირველად 1896 გადმოაქართულა ა. ჯაფარიძემ და გამოსცა ივ. როსტომაშვილმა. 1942 ს. იორდანიშვილმა შეასრულა ნაწარმოების სიტყვასიტყვითი თარგმანი, ხოლო 1948 ლექსად გამართეს რ. გვეტაძემ, ხ. ვარდოშვილმა და ა. აბაშელმა.

*გამოც.*: La chanson de Roland, P., [1960]; როლანდის სიმღერა (თარგმ. გ. გეგეჭკორის, წინასიტყვაობა გ. ბუაჩიძისა), თბ., 1982; Песнь о Роланде, М.—Л., 1964.

*ლიტ.*: საზღვარგარეთული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1977; История французской литературы, т. 1, М.—Л., 1946.

*დ. ფანჩულიძე.*

**როლანი,** როლან დე ლა პლატიერი (Roland de la Platière) ჟან მარი (18. II. 1734, თიზი, ბოჟოლე, — 10. XI. 1793, ბურ-ბოდუენი, რუანის ახლოს), საფრანგეთის დიდი რევოლუციის მოღვაწე. რევოლუციის წინ ცხოვრობდა ამიენში, შემდეგ ლიონში. ავტორია შრომებისა ეკონომიკაში. 1790 ლიონის კომუნის წევრი გახდა. 1791 პარიზში ყოფნისას დაუახლოვდა *ჟირონდისტებს*. ჟირონდისტების მთავრობებში შინაგან საქმეთა მინისტრის პოსტი ეკავა. ჟირონდისტების დაცემის შემდეგ (1793 ივნ.) გაიქცა ნორმანდიაში, სადაც თავისი ცოლის (მისი თანამებრძოლის ჟ. მ. როლანის) სიკვდილით დასჯის ამბავი შეიტყო და თავი მოიკლა.

**როლანი** (Rolland) რომენ (29. I. 1866, კლამსი, — 30. XII. 1944, ვეზლე), ფრანგი მწერალი, საზოგადო მოღვაწე, მუსიკათმცოდნე. ნობელის პრემიის ლაურეატი (1915). საფუძვლიანად შეისწავლა ფილოსოფია, ხელოვნება, ისტორია, განსაკუთრებით მუსიკის ისტორია და ლიტ-რა. ორი წელი გაატარა იტალიაში, სადაც სწავლობდა აღორძინების ძეგლებს. 1895 დაიცვა ორი სადოქტორო დისერტაცია: „თანამედროვე ლირიკული თეატრის წარმოშობა: ოპერის ისტორია ევროპაში ლულიმდე და სკარლატიმდე“ და „ფერწერის დაცემა იტალიაში XVI საუკუნის შემდეგ“. ეწეოდა სამეცნ.-პედ. მოღვაწეობას. 1897-იდან იყო პროფესორი ეკოლ ნორმალში, 1902—12 —სორბონში, კითხულობდა ხელოვნ. და მუს. ისტ. კურსს. ჟ. კომბარიესთან, პ. ობრისთან და სხვ. ერთად დააარსა ჟურნ. „Revue d'histoire et critique musicale“ (1901). რ-ის პირველი ლიტ. ცდები დაკავშირებულია საფრ. ისტორიასთან და წარსულში გმირული სულის, გმირული საწყისების ძიებასთან, რაც, თავის მხრივ, უკავშირდება მისი „რწმენის ტრაგედიებისა“ და „რევოლუციური დრამების“ შექმნას. მათგან აღსანიშნავია: „მგლები“ (1897), „დანტონი“ (1901), „14 ივლისი“ (1902), „გაზაფხულის თამაში“ (1926), „ლეონიდები“ (1927) და მათი დამაგვირგვინებელი მონუმ. ტრაგედია „რობესპიერი“ (1939). ეს პიესები არ არის თანაბარი ძალისა მხატვრული და იდეური თვალსაზრისით, მათში ხშირად დარღვეულია ისტ. სიზუსტე, ჩანს ავტორის იდეური წინააღმდეგობრიობა. სახ. ხელოვნ. იდეა მწერალმა წამოაყენა და ამასთან დაკავშირებით თავისი იდეურ-ესთეტ. შეხედულებები ჩამოაყალიბა წიგნში „სახალხო თეატრი. ახალი თეატრის გამოცდილებანი“ (1900—03). გმირული ხასიათების ძიებამ, ზნეობრივი პრობლემატიკით ძლიერმა გატაცებამ რ. მიიყვანა დიდ ადამიანთა ცხოვრების, მათი ბიოგრ. სერიების შექმნამდე, რაც ჯერ კიდევ მანამდე აისახა სტატიაში „იდეალიზმის შხამი“ (1900). ამ სერიებიდან აღსანიშნავია: „ბეთჰოვენის ცხოვრება“ (1903), „მიქელანჯელოს ცხოვრება“ (1907), „ტოლსტოის ცხოვრება“ (1911). „ბეთჰოვენის ცხოვრება“ ერთგვარი პრელუდია იყო რ-ის რომან-ეპოპეისა „ჟან კრისტოფი“ (1904—12), რ-ის მთავარი გმირის ჟან კრისტოფის სახეში მწერალმა გამოხატა თავისი ოცნება „ნამდვილ ადამიანზე“, გენიოს შემოქმედზე; მისი სახე რომანის იდეური და კომპოზ. ღერძია. ეს დიდი მოცულობის (10 წიგნი) ნაწარმოები ასახავს გმირის სულიერ ბიოგრაფიას იმ დროის ევრ. ფართო სოც. პანორამის ფონზე; მასში დასმულია მწერლისათვის მეტად მტკივნეული პრობლემები — კულტ. და ხელოვნ. ბედი, გარდამავალი ეპოქების წინააღმდეგობები. თავისუფალი კომპოზიციით „ჟან კრისტოფი“ უპირისპირდება ტრად. რომანის ფორმას. სიუჟეტი თავისუფლად ვითარდება, შეიცავს ერთმანეთისაგან დამოუკიდებელ ნაწილებს — პუბლიც. წიაღსვლებს, ყოფით ჩანახატებს, ლირ. აღსარებებს, პამფლეტებს, ფილოს. მსჯელობებს. რომანის ორპლანიანობა თანმიმდევრულადაა დაცული, ერთმანეთს ერწყმის ლირ. და ეპიკური საწყისები; სტილისტური ხერხები მრავალფეროვანია; რომანს თავიდან ბოლომდე გასდევს ანტითეზა — კრისტოფის, რჩეული ადამიანის, მარტოსულის, საზ-ბას დაპირისპირებული პიროვნების გმირული პათოსი და ბურჟ. პიგმეების სიმდაბლე, მწერლისათვის მეტად საჭირბოროტო პრობლემები — კულტურის ბედი, შემოქმედის პიროვნული რაობა. ჭეშმარიტი ფრანგის სახე და ხასიათი დიდი ძალით აისახა მოთხრობაში „კოლა ბრიუნიონი“ (1914, გამოქვეყნდა 1918). ხალხ. ტრადიციების გამომხატველი ეს ნაწარმოები არის ფოლკლორის სტილიზაციის, რიტმული, რამდენადმე არქაიზებული და ძალზე ცოცხალი თხზულება, რ-იც მწერლის შემოქმედებაში დემოკრ. საწყისების განმტკიცების მოწმობს. პიროვნების სულიერ ბიოგრაფიას ასახავს რ-ის ეპიკური რომანი „მოჯადოებული სული“ (1922—34), რ-იც შედგება 4 წიგნისაგან; მასაც გმირის შინაგანი განვითარება-ევოლუციის თემა აერთიანებს. ნაწარმოებში ღრმადაა გაანალიზებული დასავლეთის ინტელიგენტის რთული გზა. რომანი მწერლის იდეური ძიებების შეჯამებაა და მთელი ბურჟ. ინტელიგენციის თაობების როლანისეულ კვინტესენციას წარმოადგენს. მას ფრანგ. ლიტ-რის ისტორიაში ეპოქალური მნიშვნელობა ენიჭება.


რ. როლანი.

რ. თავისი დროის დიდი ჰუმანისტი იყო. არც ერთი მნიშვნელოვანი მოვლენა არ გამორჩენია თვალთახედვიდან. 1914—18 ომისა და მომდევნო პერიოდში მან საერთაშ. აღიარება მოიპოვა, როგორც საზ. მოღვაწემ და პუბლიცისტმა. იყო ფაშიზმისა და ომის წინააღმდეგ კულტ. მოღვაწეთა საერთაშ. მოძრაობის ერთ-ერთი ინიციატორი. მას „ევროპის სინდისს“ უწოდებდნენ. მის სტატიებს მსოფლიო რეზონანსი ჰქონდა. თავისი დროის ისტ. მოვლენების მიმართ მისი დამოკიდებულება ნათლად გამოჩნდა მონუმ. „ომის წლების დღიურში“, სატირულ ფარსში „ლილული“ (1919), მოთხრობაში „პიერ და ლუსი“ (1920), რომანში „კლერამბო“ (1920), პუბლიც. კრებულებში: „თხუთმეტი წლის ბრძოლა“ (1935), „რევოლუციიდან მშვიდობამდე“ (1935), ლიტ. ფილოს. კრებ. „თანამგზავრები“ (1936). 1935 რ. იყო სსრკ-ში გორკის მიწვევით, რ-თანაც ადრიდანვე ჰქონდა მიწერ-მოწერა; აქ მიღებული შთაბეჭდილებები ასახა დღიურში. II მსოფლიო ომის დროს მძიმედ დაავადებულ მწერალს საშუალება არ ჰქონდა აქტიურად ჩაბმულიყო წინააღმდეგობის მოძრაობაში, მაგრამ თავისი პუბლიც. წერილებით მსოფლიო მოწინავე საზ-ბის ყურადღება მიიპყრო. ამ პერიოდში მან დაამთავრა მრავალტომიანი გამოკვლევა ბეთჰოვენის შესახებ, რ-ზედაც 20 წელი იმუშავა; ეს შრომა შედგება წიგნებისაგან: „გმირულიდან აპასიონატამდე“ (1928), „გოეთე და ბეთჰოვენი“ (1930), „აღდგომის სიმღერა“ (1937), „დაუმთავრებელი ტაძარი“ (1943—45), „ბეთჰოვენის სატრფონი“ (1949). შექმნა მრავალი წიგნი მუსიკათმცოდნეობის დარგში, მემუარული ნაწარმოებები, გამოკვლევები და სხვ.

*თხზ.*: Cahiers Romain Rolland, v. 1—23, P., [1948—75]; Собр. соч., т. 1—14, М., 1954 — 58; კოლა ბრიუნიონი, ბეთჰოვენის ცხოვრება, მიქელანჯელოს ცხოვრება, წინასიტყვ. გ. ბუაჩიძისა „ათასი სიცოცხლე“, თბ., 1973; ჟან კრისტოფი, ტ. 1—4, თბ., 1970—79 (ტ. 1 — წინასიტყვ. გ. ბუაჩიძისა „თავისუფალი ადამიანი“).

ლიტ.: Горький М., [Статьи], Собр. соч. в 30 томах, т. 24, М., 1953; История французской литературы, т. 3, 4, М., 1959—63; Мотылева Т., Творчество Р. Роллана, М., 1959.
*გ. ბუაჩიძე.*

**როლერი** [ინგლ. roller <roll — ტრიალი, გრეხა; პირველწყარო — ლათ. rotula (კნინ.) < rota — თვალი], მომრნარი ჩაის ფოთლის საგრეხი მანქანა, რ-საც იყენებენ ჩაის წარმოების დროს. რ-ის მირითადი ნაწილებია უჟანგავი ფოლადისაგან დამზადებული უფსკერო ცილინდრი, რ-შიც ტვირთავენ მომინარ ფოთოლს, და მაგიდა, რ-იც ცენტრში კონუსისებურად არის ჩაღრმავებული. მაგიდას ფსკერზე აქვს აგრეთვე დაგრეხილი ჩაის გადმოსატვირთი კარები. რ-ები მოქმედების პრინციპის მიხედვით არის ერთმაგი და ორმაგი ქმედებისა, კონსტრუქციის მიხედვით — დახურული და ღია ტიპისა. ერთმაგი ქმედების რ-ში ბრუნავს მაგიდა ან ცილინდრი, ორმაგი მოქმედების რ-ში კი — ორივე (ერთმანეთის საწინააღმდეგო მიმართულებით). დახურული ტიპის რ-ებში მოწყობილია წნეხი ფოთლის მაგიდაზე მისაჭერად, ღია ტიპის რ-ებში წნეხი არ არის. მაგიდისა და ცილინდრის ბრუნვის დროს ჩაის ფოთოლი იგრიხება.



როლის თეორემა.

საქართვ. ჩაის ფ-კებში იყენებენ ღია (უწნეხო) ტიპის ორმაგი ქმედების საგრეხ მანქანებს, რ-ებსაც უშვებს ბათუმის მანქანათსაშენი ქ-ნა.

**როლი** (Roleigh), ქალაქი აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში, ჩრდ. კაროლინის შტატის ადმ. ცენტრი. 148 ათ. მცხ., ქ. დარემსა და საგარეუბნო ზონასთან ერთად — 525 ათ. (1980). სატრანსპ. კვანძი. საფეიქრო, თამბაქოს, ქიმ., ქაღალდის მრეწვ., სას.-სამ. მანქანათმშ., ელექტრონიკა. ვაჭრობენ ბამბითა და თამბაქოთი. 2 უნ-ტი. რ. დაარსდა 1792.


ნ. რომადინი.

**როლი** (ფრანგ. rôle), 1. დრამის (კინოსცენარის) ლიტერატურული პერსონაჟი და მისი შესაბამისი სცენური სახე, რ-საც მსახიობი ქმნის სპექტაკლში (ფილმში, რადიოპიესაში და სხვ.). არსებობს კომიკური, ტრაგიკული, დრამ., ტრაგიკომიკური და სხვ. რ-ები. რ. შეიძლება იყოს მთავარი და მეორეხარისხოვანი, აგრეთვე გამოსასვლელი — უსიტყვო ან 2-, 3-ფრაზიანი, ეპიზოდური და სხვ. 2. პიესის (ფილმის) თითოეული მოქმედი პირის სრული ტექსტი.

**როლი სოციალური**, იმ ნორმების ერთობლიობა, რ-ებიც სოციალურ სისტემაში მოქმედი პიროვნების სტატუსის ანუ პოზიციის მიხედვით განსაზღვრავენ მის ქცევას, აგრეთვე თვითონ ქცევა, რ-ითაც ეს ნორმები ხორციელდება. მის საფუძველზე საზ-ბა შეიძლება წარმოვიდგინოთ როგორც სოც. პოზიციების (მუშა, მეცნიერი, ჯარისკაცი და სხვ.) ერთობლიობა; რომელიმე ამ პოზიციაში მყოფი ადამიანი ვალდებულია დაემორჩილოს „სოციალურ შეკვეთას" ანუ შეასრულოს ამ პოზიციასთან დაკავშირებული ადამიანების მოლოდინი. სოც. რ-ის ცნება პირველად შემოიღეს 30-იან წლებში ამერ. სოციოლოგებმა რ. ლინტონმა და ჯ. მიდმა. ოღონდ პირველს სოც. რ. ესმოდა როგორც საზ. სტრუქტურის ელემენტი, რ-იც ადამიანისათვის მიცემულ ნორმათა სისტემით აიწერება, ხოლო მეორეს — როგორც უშუალოდ ადამიანთა ურთიერთმიმართებანი „საროლო თამაშში", რ-ის პროცესშიც ხდება სოც. ნორმათა შეთვისება და სოციალურის ჩამოყალიბება ადამიანში. ლინტონის მიდგომა შემდგომში განავითარეს სტრუქტურულ ფუნქციონალიზმში (ტ. პარსონზი, ა. რედკლიფ-ბრაუნი და სხვ.), ხოლო მიდისა — ინტერაქციონისტურ სოციოლოგიასა და ფსიქოლოგიაში. ორივე ამ მიმართულებისათვის სოც. რ. არის ინდივიდისა და საზ-ბის დამაკავშირებელი რგოლი.

რ-ის სოც. ცნება იხმარება მარქსისტულ სოციოლოგიასა და ფსიქოლოგიაშიც. ჯერ კიდევ მარქსი აღნიშნავდა სოც. ურთიერთობათა უპიროვნო ხასიათს და აკრიტიკებდა პიროვნებისა და თვითცნობიერების ინდივიდუალისტურ თეორიებს. სოც. სტრუქტურის ანალიზისას მარქსიზმი გადამწყვეტ მნიშვნელობას ანიჭებს კლასობრივ სტრუქტურას, რ-თანაც შედარებით სხვა სოც. რ. წარმოებული და მეორეხარისხოვანია. მაგრამ მარქსიზმი საზ-ბის მხოლოდ როლურ აღწერას არასაკმარისად მიიჩნევს, რადგან ადამიანთა ქცევა არ ამოიწურება შაბლონური ქცევით და მოიცავს აგრეთვე ნოვატორულ მოღვაწეობას, კერძოდ, შემოქმედებას.

**როლის თეორემა**, მათემატიკური ანალიზის თეორემა, რ-იც პირველად ჩამოაყალიბა 1690 ფრანგმა მათემატიკოსმა მ. როლმა (Rolle, 1652—1719): თუ ფუნქცია $f(x)$ უწყვეტია $a\leqslant x\leqslant b$ სეგმენტზე, წარმოებული ამ სეგმენტის შიგნით განსაზღვრულია და $f(a)=f(b)$, მაშინ არსებობს ისეთი $c$ წერტილი, რომ $a<c<b$ და $f'(c)=0$. ამ თეორემის გეომ. შინაარსი ასეთია: არსებობს ისეთი $c$ წერტილი, რომ $f(x)$ ფუნქციის გრაფიკის მხები გატარებული წერტილზე, რ-ის აბსცისა არის $c$, პარალელურია აბსცისთა ღერძისა (იხ. ნახ.). რ. თ-იდან გამომდინარეობს, რომ ფუნქციის ორ მიმდევრობით ფესვს შორის არის ფუნქციის წარმოებულის ერთი ფესვი მაინც.

**რომა** (ლათ. Roma), ქალღმერთი ძვ. რომაულ რელიგიაში, ქ. რომის განსახიერება, რ., როგორც ქვეყნიერების მბრძანებელი და ქალაქის განსახიერება, პირველად ბერძნებთან ხდება თაყვანისცემის კულტი. რ-ს კულტი განსაკუთრებით მცირე აზიაში გავრცელდა, სადაც მის სახელზე ბრწყინვალე ტაძრებს აგებდნენ. გამოსახავდნენ მებრძოლი ქალღმერთის სახით, ხან ფეხზე მდგომს, ფარზე დაყრდნობილს, ხან კი საჭურველზე მჯდომს, მხარზე ან მარჯვ. ხელში გამარჯვების ქალღმერთით.

**რომადინი** ნიკოლოზ მიხეილის ძე [დ. 6 (19). V. 1903, სამარა, ახლანდ. კუიბიშევი], საბჭ. ფერმწერი. სსრკ სახ. მხატვარი (1971), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1967). 1923—30 სწავლობდა მოსკ. უმაღლეს სამხატვრო ინ-ტში. რ-ის ნამუშევრებიდან აღსანიშნავია მცირე ზომის პეიზაჟები, რ-ებიც განსაკუთრებული ლირიზმით ასახავენ რუს. ბუნებას (სერია „ვოლგა — რუსეთის მდინარე", 1944—45, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი და სხვ. მუზეუმები. სსრკ სახელმწ. პრემია, 1946). პეიზაჟების ციკლი: „კუდინოს ტბა", „გაზაფხული ჩრდილოეთ კავკასიაში" და სხვ. (ლენინური პრემია, 1980). დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და შრომის წითელი დროშის ორდენით, აგრეთვე მედლებით.

ნ. რომადინი. „სოფელი ხმელიოვკა". 1944. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.



**რომაელების ლაშქრობა საქართველოში**, იხ. *პომპეუსის ლაშქრობა საქართველოში* ძვ. წ. 65.

**„რომან-გაზეტა"**, თანამედროვე მხატვრული ლიტერატურის მასობრივი პერიოდული გამოცემა. დაარსდა მ. გორკის ინიციატივით 1927 ივლ. მოსკოვში. გამოდიოდა თვეში ერთხელ, 1957-იდან—თვეში 2-ჯერ, უმთავრესად პოპულარიზაციას უწევს საბჭ. და საზღვარგარეთის მწერალთა საუკეთესო ნაწარმოებებს. მასში დაისტამბა მ. გორკის, მ. შოლოხოვის, ა. ტვარდოვსკის, ჩ. აითმათოვის, ა. ბარბიუსის, ე. მ. რემარკის, ი. ფუჩიკის და სხვათა თხზულებანი. სხვადასხვა დროს რედაქტორებად იყვნენ ი. ბესპალოვი, მ. სერებრიანსკი, ვ. კინი, ვ. ილინკოვი, ვ. მანიუგინი და სხვ. ტირაჟი 2 მლნ. (1984).

**რომანეთი**, სოფელი ვანის რ-ნში (საპრასიის სოფსაბჭო), მდ. ძულხურის (სულორის მარჯვ. შენაკადი) ნაპირებზე. ზ. დ. 320 *მ*, ვანიდან 18 *კმ*. 25 თებერვლის სახ. საპრასია-რომანეთის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მებაღეობა, მევენახეობა, მემინდვრეობა). რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი.

**რომანელი** (Romanelli) პიეტრო (დ. 20. XII. 1889, რომი), იტალიელი არქეოლოგი. დეი ლინჩეის ეროვნ. აკად. წევრი (1950). რომის უნ-ტის პროფესორი (1926—60). გათხრები ჩაატარა ანატოლიაში (1913), ტრიპოლიტანიაში (1919—23; კერძოდ, ლეპტის-მაგნაში) და ეტრუსკულ ქ. ტარკვინიში (1930—38). რომში, პალატინუსის ბორცვზე აღმოაჩინა (1946—60) უძველესი ნამოსახლარი.

*თხზ.*: Leptis Magna, Roma, 1925; Tarquinia. La necropoli e il museo, Roma, 1951; Storia delle province romane dell' Africa, Roma, 1959; Il Foro romano, Bologna, 1959.

**რომანენკო** იური ვიქტორის ძე [დ. 1. VIII. 1944, დაბა კოლტუბანოვსკი, ბუზულუკის რ-ნი, ორენბურგის ოლქი], სსრკ კოსმონავტი მფრინავი, ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (16. III. 1978 და 26. IX. 1980), ჩეხოსლოვაკიის სრ გმირი (1978), სკკპ წევრი 1965-იდან. 1966 დაამთავრა ჩერნიგოვის მფრინავთა უმაღლესი სამხ. საავიაციო სასწავლებელი. 1970-იდან კოსმონავტთა რაზმშია. 1977 წ. 10 დეკ. გ. *გრეჩკოსთან* ერთად გაფრინდა კოსმ. ხომალდ „სოიუზ-26-ით". იყო ხომალდის მეთაური. სამეცნ. სადგურ „სალიუტ-6-ის" ბორტზე კვლევის დამთავრების შემდეგ 1978 წ. 16 მარტს დაეშვა დედამიწაზე კოსმ. ხომალდ „სოიუზ-27-ით".

1980 წ. 18—26 სექტ. მეორედ იფრინა კოსმოსში ხომალდ „სოიუზ-38-ით" კუბის რესპ. კოსმონავტ-მკვლევარ ა. მენდესთან ერთად. 19. IX ხომალდი შეუპირაპირდა ორბიტულ კომპლექსს „სალიუტ-6" — „სოიუზ-37", რ-შიც იმყოფებოდნენ ლ. *პოპოვი* და ვ. *რიუმინი*. კოსმონავტებმა ჩაატარეს ერთობლივი კვლევა. დაჯილდოებულია ორი ლენინის ორდენით.

**რომანი** (ფრანგ. roman, გერმ. Roman), დიდი ფორმის თხრობითი პროზაული ნაწარმოები. ხასიათდება ფართო ასახვითი კომპოზიციური თავისებურებებით: სიუჟეტის მრავალხაზიანობით, მოქმედ პირთა სიმრავლით, საზ. ცხოვრების განვითარების ტენდენციების განსახოვნების მაქს. შესაძლებლობით. რ. სინთეზური ჟანრია — მას ძალუძს ერთნაირი ეფექტურობით წარმოსახოს სინამდვილესთან იდეურ-ესთეტ. დამოკიდებულების ყველა ასპექტი — კომიკური, ტრაგიკული, მახინჯი, მშვენიერი, ამაღლებული და სხვ., აგრეთვე გამოიყენოს ყველა ლიტ. გვარის — დრამის, ლირიკის, ეპოსის — გამომსახველობითი საშუალებანი. ლიტ-რაში რ-ს ახ. დროის ეპოსს უწოდებენ. ჰეგელის ფორმულირებით რ. თანამედროვე ბურჟ. ეპოპეაა. ეპოსსა და ეპოპეაში, ჩვეულებრივ, გულისხმობენ ანტ. და შუა საუკ. თხრობით ნაწარმოებებს — ჰომეროსის „ილიადას", „ოდისეას" და ე. წ. რაინდულ რ-ებს. მსგავსება ემყარება ასახვის მასშტაბურობას, ხერხებს (თხრობა) და არა ნაწარმოებთა შინაარსის, თემის, ასახულის თავისებურებას. სწორედ ეს უკანასკნელი — ასახვის ობიექტი, ე. ი. თემა, განაპირო-

ბებს რ-ის როგორც ეპიკური ჟანრის, სიახლეს. რ-ის, როგორც ჟანრის, გენეზისს ზოგი ანტ. ხანას აკუთვნებს (ბერძნ. „დაფნისი და ქლოე", რომაული „ოქროს ვირი" და „სატირიკონი" და სხვ.), ზოგის შეხედულებით კი იგი ჩნდება ფეოდ. ურთიერთობის რღვევისა და ბურჟ. ურთიერთობის, ანუ სამოქალაქო ურთიერთობის, ჩასახვასთან ერთად. არსებობს „ბიზანტიური რომანის" ცნებაც. თანამედროვე მკვლევრების უმრავლესობა კი რ-ის წინაპარს ხედავს ბოკაჩოს ნოველებში. სიტყვა „რ." XII—XIII სს-ში გაჩნდა და მიუთითებს არა ლათინურ, არამედ ერთ-ერთ რომანულ ენაზე (პირველად ფრანგ. ენაზე) დაწერილ ნაწარმოებზე. ესაა რაინდული რ-ები („მრგვალი მაგიდის რომანები"), რ-ებშიც ლექსის ფორმით გამოსახულია ისტ. წარსული, გადმოცემა, ლეგენდა ან თვით მწერლის მიერ შეთხზული საგმირო ამბავი.

, როგორც ჰომეროსის პოემებში, ისე XII—XV სს. ფრანგ., ესპანურ და სხვ. საგმირო ეპოსის ძეგლებსა და რაინდულ რ-ებში ასახულია მეფეთა, მხედართმთავართა და რაინდთა საგმირო თავგადასავლები. განსაკუთრებით საყურადღებოა ასეთ ქმნილებათა ავტორების დამოკიდებულება ასახულისადმი ძვ. და ახ. ეპოსში, ანუ რ-ში, ე. წ. „ბურჟუაზიულ ეპოპეაში". ძვ. ეპოსში შემოქმედი არ არის დაპირისპირებული ასახულთან. იგი მთლიანად, მთელი თავისი სიმპათიებით, თავისი მსოფლგაგებით, ფსიქოლოგიით, ზნე- ჩვეულებითა და ადათებით აფასებს ასახულს, როგორც თავის ორგ. ნაწილს, ე. ი. მწერლის პოზიცია და ნაწარმოების ობიექტური იდეა ადეკვატურია, რამდენადაც მწერალი გვარის, კასტის, კოლექტივის თუ კორპორაციის, როგორც ერთიანი მთელის, შემადგენელი ელემენტია. ასეთად გრძნობს თავს ნაწარმოების ყოველი პერსონაჟიც. ძვ. ეპოსის პერსონაჟის სულისკვეთება, მისწრაფებანი, მსოფლგაგება მთელი კოლექტივის, კასტის, ორდენის თუ კორპორაციის სულისკვეთების, მისწრაფებათა და მსოფლგაგების გამოხატულებაა. აქ ჯერ კიდევ არ არის კერძო ინდივიდი, თავისუფალი პიროვნება თავისი საკუთარი ინდივიდ. მსოფლმხედველობითა და მისწრაფებებით, თავისი პირადული ტკივილებითა და სიხარულით, არ არის კერძო ცხოვრება. ასეთი ცხოვრება პირველად ბოკაჩოს ნოველებში ისახება. XVI ს-ში ესპანეთში გამოქვეყნებული ანონიმი ავტორის „ლასარილიო ტორმესელი" (1554) რ-ის ჩანასახის განვითარების ახ. საფეხურია. ამ ნაწარმოებში სრულიად ახალია არა მარტო ასახვის ობიექტი, არამედ მასშტაბიცა და კომპოზიციაც. დროისა და ადგილის ერთიანობა, არსებითი ნიშანი ნოველისა, დარღვეულია და უახლოვდება მოთხრობას, ხოლო მოთხრობა ახ. ეტაპია რ-ის განვითარებაში.

ფეოდ. ურთიერთობის რღვევასა და ბურჟ. ურთიერთობათა გაძლიერებასთან ერთად ძლიერდება ფეოდალიზმისაგან კერძო ინდივიდთა გათავისუფლების პროცესი, ამის შესაბამისად კი — მხატვრული თემატიკის ე. წ. დემოკრატიზაცია და ასახულის მიმართ მწერლის დიფერენცირებული დამოკიდებულება; ჩნდება არსებითი სხვაობა გმირისა და მწერლის პოზიციას შორის, აგრეთვე ისტ. სინამდვილის (საზ. ცხოვრების) განვითარების ტენდენციებსა და მწერლის ტენდენციებს შორის. საზ. ცხოვრების მიმართ ლიტ-რის ესთეტ. დამოკიდებულების სფეროში ხდება ძვრები და ეს ძვრები არსებითად ახ. დროის ეპოსში — რ-ში — აისახება. ფ. რაბლე, მ. დე სერვანტესი, დ. დეფო, ჯ. სვიფტი, ს. რიჩარდსონი, ჰ. ფილდინგი, ლ. სტერნი, ა. რ. ლესაჟი, ვოლტერი, ჟან-ჟაკ რუსო და გოეთე, ხოლო მათზე ადრე ლაფაიეტი ამდიდრებენ და ავითარებენ ახ. თხრობით ჟანრს — რ-ს. უკვე XVII ს. ფრანგ. მწერლობაში ამ ახ. ჟანრის აღსანიშნავად შუა საუკ. რაინდული რ-ების (ფაქტიურად — რაინდული პოემის) მიბაძვით ჩნდება ტერმინი „რ." XIX ს. დასაწყისში უ. სკოტი თავისი ისტ. რ-ებით თვისობრივად აახლებს რ-ის ჟანრს — ქმნის ე. წ. რ.-ეპოპეას, რ-შიც კერძო ინდივიდის თავგადასავალი და ისტ. პროცესი ორგ. მთლიანობაშია მოცემული. ამასთან, უ. სკოტი პირველი განიხილავს საზ. ცხოვრებას, როგორც ისტ. პროცესს. რომანტიკოსები (შატობრიანი, ჰიუგო და სხვ.) აძლიერებენ ფსიქოლოგიზმის ნაკადს ამ ჟანრში, ხოლო სტენდალის, თეკერეის, დიკენსის, ბალზაკის შემოქმედებაში რ. კლასიკურ სრულყოფას აღწევს. მაგ., ბალზაკის რ. ადამიანთა ვნებებს ხსნის „სოციალური ძრავის" — ფულის ბატონობით. ბურჟ. ურთიერთობაში ადამიანთა შორის უფრო რთული კავშირი იქმნება, ვიდრე ეს იყო გვაროვნულ, მონათმფლობელურ თუ ფეოდ. ურთიერთობებში. ეს რთული კავშირი დიდი დამაჯერებლობით აისახა, კერძოდ, ბალზაკის შემოქმედებაში. რეალიზმის, როგორც შემოქმედებითი მეთოდის, ენგელსისეული განსაზღვრება სწორედ ამ გენიალური რომანისტის შემოქმედებას ემყარება. რ-ის განვითარება არსებითად რეალიზმის განვითარებას გულისხმობს. ჟანრიც და მეთოდიც ერთად ჩნდება ფეოდ. ურთიერთობის რღვევის ნიადაგზე. შემდეგ რ. კვლავ ვითარდება. ეს განსაკუთრებით ნათლად ვლინდება რუს. ლიტ-რაში, კერძოდ, ლ. ტოლსტოის შემოქმედებაში.

ქართ. ლიტ-რაში რ. გვიან, XIX ს. II ნახევარში, ჩნდება გ. წერეთლის „პირველი ნაბიჯისა" და „გულქანის" სახით. საყურადღებოა, რომ ეს პირველი ქართ. რ-ები ასახავენ სრულიად ახ. ეპოქას, ახ. ადამიანს (რკინიგზის გაყვანა საქართველოში, „ცეცხლის გემის" შემოსვლა ფოთში, მწყემსის გადაქცევა ბურჟუად და ა.შ.), ე. ი. რ-ის ჟანრი სოც. სინამდვილეს აქცევს ასახვის საგნად ქართ. რ. სხვადასხვა გამომსახველობითი საშუალებებით გაამდიდრეს ვ. ბარნოვმა, შ. არაგვისპირელმა, ნ. ლორთქიფანიძემ, მ. ჯავახიშვილმა, კ. გამსახურდიამ, ლ. ქიაჩელმა, დ. შენგელაიამ, ს. კლდიაშვილმა, კ. ლორთქიფანიძემ, ა. ქუთათელმა და პროზაიკოსთა ახ. ნაკადმა თაობამ.

XX ს. სამყაროში დეჰუმანიზაციის კვალობაზე ხდება რ-ის დეფორმაცია, „რომანის კვდომა", მაგრამ რ-ის კვდომის პროგნოზირება სუბიექტური აზრია და საუკეთესო რეალისტური ნიმუშები ამ ვარაუდის საწინააღმდეგოდ მეტყველებს. XX ს. კუთვნილებაა ჰ. უელსის, ჯ. გოლზუორთის, თ. და ჰ. მანების, კ. ჰამსუნის, ა. ფრანსის, რ. მარტენ დიუ გარის, ე. ჰემინგუეის, უ. ფოლკნერის, გ. გარსია მარკესის, ნაწილობრივ მ. პრუსტის და ჯ. ჯოისის რ-ები. რ. იყოფა სახეებად მეთოდის მხრივ: რეალისტური, რომანტ., დიდაქტ., ნატურალისტური და სხვ., თემატიკის მიხედვით: სათავგადასავლო, ფანტასტიკური, ბიოგრაფიული, ისტორიული და სხვ.

*ლიტ.*: ლიტერატურის თეორიის საფუძვლები, თბ., 1978; ჩ ი ჩ უ ა შ., რომანის ცნება და რომანის ისტორია, «მნათობი», 1978, № 12; 1979, № 1—2; Д е к с П., Семь веков романа, пер. с франц., М., 1962; К о ж и н о в В. В., Происхождение романа, М., 1963.

*გ. ზაუტაშვილი.*

**რომანი** (Roman), ქალაქი ჩრდ.-აღმ. რუმინეთში, მდ. მოლდოვის ნაპირზე, იქ, სადაც მოლდოვა უერთდება მდ. სირეტს, ნიამცის ჟუდეცში. 52 ათ. მცხ. (1977). ფოლადის მილების ქ-ნა, მანქანათსაშ., კვების (შაქრის, ზეთსახდელი) მრეწველობა, საშენ მასალათა წარმოება.

**რომანიზმი,** მიმართულება XVI ს. ნიდერლანდურ ხელოვნებაში. რ-ის წარმომადგენლები (ფერმწერები და გრავიორები: მიმართულების ფუძემდებელი იან გოსარტი, ბარენტ ვან ორლეი, მარტენ ვან ჰემსკერკი, იან ვან სკორელი, ფრანს ფლორისი, ნაწილობრივ ლუკა ლეიდენელიც) იტალ. რენესანსის გავლენით ამუშავებდნენ ნიდერ. ხელოვნებისათვის ახ. პრობლემებსა (ანატომია პერსპექტივი) და თემებს (ანტ მითოლოგია შიშველი ნატურა) რომანისტების შემოქმედებამ ხელი შეუწყო ხელოვნებაში ჰუმანისტური ტრადიციების განმტკიცებას. მაგრამ მათ ვერ შეძლეს იტალ. რენესანსისა და ნიდერ. ტრადიციების ორგ. შერწყმა, ამიტომ ხშირად იხრებოდნენ ეკლექტიზმისაკენ.

**რომანიცკი** ბორის ვასილის ძე [დ. 18 (30). III. 1891, სოფ. ჩერნობაი, ახლანდ. ჩერკასის ოლქი], უკრაინელი საბჭ. მსახიობი და რეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1944). სკკპ წევრი 1940-იდან. პ. საქსაგანსკისა და მ ზანკოვეცკაიას მოწაფე. სცენაზე გამოდიოდა 1913-იდან. მ. ზანკოვეცკაიას სახ. უკრ. დრამ. თეატრის (ქ. ლვოვი, 1922) ერთ-ერთი დამაარსებელი, სამხატვრო ხელმძღვანელი (1948-მდე) და მსახიობი. რ-ს საუკეთესო როლებია: ჩალი (კარპენკო-კარის „სავა ჩალი"), მიკოლა ზადოროჟნი (ფრანკოს „მოპარული ბედნიერება"), გაიდა (კორნეიჩუკის „ესკადრის დაღუპვა"), ვოინიცკი (ჩეხოვის „ძია ვანია"), ოტელო (შექსპირის „ოტელო") და სხვ. დადგა „ესკადრის დაღუპვა" (1933), ხიჟნიაკის „დიდ მიწაზე" (1949; სსრკ სახელმწ. პრემია, 1974). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: К о р д и а н и Б. Ф., Б. В. Романицкий — народный артист СССР, К., 1960

**რომან მსტისლავის ძე** (დ. წ. უცნობია, — გ. 1205), ნოვგოროდისა (1168—69) და ვლადიმირ-ვოლინის (1170—1205) მთავარი, 1199-იდან ერთდროულად გალიჩის მთავარიც. კიევის დიდი მთავრის მსტისლავ იზიასლავის ძისა და პოლ. მეფის ბოლესლავ პირმრუდის ქალიშვილის ვაჟი. მთავრის ხელისუფლების გასაძლიერებლად ებრძოდა ბოიარებსა და ეკლესიას. რუს. ერთ-ერთი უძლიერესი მთავარი გახდა. პოლონეთში გავლენის განსამტკიცებლად ადგილ. მთავართა ბრძოლაში ჩაერია, მაგრამ 1205 მოკლეს.

**რომანო** ჯულიო (Romano; ნამდვ. სახელი ჯულიო პ ი პ ი, Pippi) (1492 ან 1499, რომი, — 1. XI. 1546, მანტუა), იტალიელი არქიტექტორი და ფერმწერი. რაფაელის მოწაფე. 1515—24 მუშაობდა რომში. მასწავლებელთან ერთად მოხატა ვილა ფარნეზინა, ვატიკანის ლოჯიები და სტანცები. რაფაელის სიკვდილის შემდეგ დაასრულა ვილა მადამას მოხატვა (1521). 1524-იდან მუშაობდა მანტუაში, ჰერცოგ გონზაგას კარზე. რ-ს მიერ მანტუაში აგებულ შენობათაგან აღსანიშნავია არქიტექტორის საკუთარი სახლი (1544), პალაცო დუკალე (1538—39) და განსაკუთრებით პალაცო დელ ტე (1525—34). რ-ს ფრესკებიდან აღსანიშნავია „გიგანტების დარბაზის" მოხატულობა პალაცო დელ ტეში — მანიერიზმის მხატვრობის დამახასიათებელი ნიმუში. დაზგური ნამუშევრებიდან — „შობა" (ლუვრი, პარიზი), „მადონა ჩვილ ყრმასა და იოანე ნათლისმცემელთან ერთად" (ერმიტაჟი, ლენინგრადი).

**რომანოვები,** რუსი ბოიარები, 1613-იდან სამეფო გვარი, 1721-იდან — იმპერატორთა დინასტია, რ-იც მართავდა რუსეთს 1917 თებ. რევოლუციამდე. რ-ის დინასტიის წინაპრად ითვლება ანდრია ივანეს ძე კობილა, XIV ს. შუა წწ. მოსკოველი ბოიარი. XVI ს. დამდეგამდე იწოდებოდნენ კოშკინებად, შემდეგ ზახარინებად. ამ უკანასკნელთა აღზევება დაიწყო მას შემდეგ, რაც ივანე IV დაქორწინდა ანასტასია რომანის ასულ ზახარინაზე. რ-ის გვარს დასაბამი მისცა ნიკიტა რომანის ძემ,


ი. რომანენკო.


რომანიზმი. ი. გ ო ს ა რ ტ ი. „ნეპტუნი და ამფიტრიტე". 1516. სურათების გალერეა. ბერლინი.


ბ. რომანიცკი.

რ-ის შვილიშვილი მიხეილ თედორეს ძე (1613—1645) ავიდა მოსკ. ტახტზე. იგი სუსტი და ავადმყოფი პიროვნება იყო და ქვეყანას ფაქტობრივად მისი მამა — პატრიარქი ფილარეტი მართავდა.

ალექსი მიხეილის ძის (1645—1676) დროს რუსეთში დაიწყო გარკვეული სოც. და პოლიტ. გარდაქმნები. იგი თავისი დროისათვის განათლებული კაცი იყო. მისი ვაჟებიდან უფროსი თედორე (1676—1682) ავადმყოფი იყო, ხოლო უმცროსი პეტრე I (1682—1725) იყო რუს. გამოჩენილი მოღვაწე, რ-მაც გარდაქმნა და გააძლიერა რუსეთი (1721-იდან — იმპერია). პეტრეს ვაჟი ალექსი 1718 სახელმწ. ღალატისათვის სიკვდილით დასაჯეს, პეტრემ ტახტის მემკვიდრეობის ახ. კანონი გამოსცა, მაგრამ ვერ მოასწრო მემკვიდრის დანიშვნა, ამიტომ დიდებულებმა ტახტზე აიყვანეს პეტრეს მეუღლე ეკატერინე I (1725—1727), რ-მაც მემკვიდრედ გამოაცხადა პეტრე II ალექსის ძე (1727—1730), იგი მცირეწლოვანი გარდაიცვალა. 1730 შეწყდა რ-ის დინასტიის მამაკაცთა ხაზი. 1730—40 ქვეყანას მართავდა პეტრე I-ის ძმის ქალიშვილი ანა ივანეს ასული, ხოლო 1741-იდან პეტრეს ქალიშვილი ელისაბედი, რომლის გარდაცვალების შემდეგ (1761) რ-ის დინასტიის ქალთა ხაზიც შეწყდა. მაგრამ რ-ის გვარს ატარებდნენ ჰოლშტაინ-გოტორპების დინასტიის წარმომადგენლები — პეტრე III (ჰოლშტაინის ჰერცოგის ფრიდრიხ-კარლისა და ანა პეტრეს ასულის ვაჟი), მისი მეუღლე ეკატერინე II, ანჰალტ-ცერბსტის პრინცესა (1762—1796), მათი ვაჟი პავლე I (1796—1801) და მისი მემკვიდრეები — ალექსანდრე I (1801—1825), ნიკოლოზ I (1825—1855), ალექსანდრე II (1855—1881), ალექსანდრე III (1881—1894), ნიკოლოზ II (1894—1917).

1917 თებ. ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციამ დაამხო რ-ის დინასტია 1917, 2(15) მარტს ნიკოლოზ II-მ უარი თქვა ტახტზე.

1918 ივლისში ეკატერინბურგში (ახლანდ. სვერდლოვსკი) ურალის საოლქო საბჭოს დადგენილებით ნიკოლოზ II და მისი ოჯახის წევრები დახვრიტეს. 1917 ოქტ. რევ. შემდეგ რ-ის ბევრი წარმომადგენელი საზღვარგარეთ წავიდა, ზოგიერთი მათგანი, კერძოდ, ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე (უმცროსი), კირილ ვლადიმერის ძე პრეტენზიას აცხადებდა რუს. ტახტზე.

*ლიტ.*: Ерошкин Н. П., Последние Романовы и их судьбы, «Преподавание истории в школе», 1967, № 2; Селифонтов Н. Н., Сборник материалов по истории предков царя Михаила Федоровича Романова, ч. 1—2, СПб., 1898—1901.



გ. რომანოვი.

**რომანოვი** გრიგოლ ვასილის ძე (დ. 7. II. 1923, სოფ. ზინხოვო, ახლანდ. ბოროვიჩის რ-ნი, ნოვგოროდის ოლქი), საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე. სკკპ წევრი 1944-იდან. სოციალ. შრომის გმირი (1983). 1953 დაამთავრა ლენინგრ. გემთმშენებლობის ინ-ტი (დაუსწრებლად). დიდი სამამულო ომის (1941—45) მონაწილე. 1946—54 კონსტრუქტორი, ცენტრ. საკონსტრუქტორო ბიუროს სექტორის უფროსი სამშენებლო მრეწველობის სამინისტროს ა. ჟდანოვის სახ. ქ-ნაში (ლენინგრადი). 1955—57 პარტკომის მდივანი, შემდეგ სკკპ ცკ-ის პარტორგი იმავე ქ-ნაში. 1957—61 სკკპ ლენინგრ. კიროვის რაიკომის მდივანი. 1961—62 სკკპ ლენინგრ. საქალაქო კომიტეტის მდივანი. 1962—63 სკკპ ლენინგრ. საოლქო კომიტეტის მდივანი, 1963—70 მეორე მდივანი (1963—64 — სკკპ ლენინგრ. სამრეწვ. საოლქო კომიტეტის მეორე მდივანი). 1970 სექტ-იდან სკკპ ლენინგრ. საოლქო კომიტეტის პირველი მდივანი. 1983 ივნ-იდან სკკპ ცკ-ის მდივანი. სკკპ XXIII — XXV ყრილობაზე აირჩიეს სკკპ ცკ-ის წევრად, 1973 — სკკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატად. 1981-იდან სკკპ ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი. სსრკ VIII — X მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. 1971-იდან სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი. დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, ოქტ. რევ. ორდენით, 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.



მ. რომანოვი.

**რომანოვი** მიხეილ თედორეს ძე [16 (28). X. 1896, პეტერბურგი, — 4. IX. 1963, კიევი], რუსი საბჭ. მსახიობი, რეჟისორი და თეატრ. მოღვაწე. სსრკ სახ. არტისტი (1951). სკკპ წევრი 1950-იდან. 1920 პეტროგრადში დაამთავრა დრამ. კურსები. 1924—36 ლენინგრადის ა. პუშკინის სახ. დრამის თეატრის, 1936-იდან კი კიევის ლესია უკრაინკას სახ. თეატრის მსახიობი (1954—59 მთავარი რეჟისორი); საუკეთესო როლები: ოკაიომოვი (აფინოგენოვის „მაშენკა"), თედორე პროტასოვი (ტოლსტოის „ცოცხალი ლეში"), ვოინიცკი (ჩეხოვის „ძია ვანია"), კომანდორი (ლესია უკრაინკას „ქვის მბრძანებელი") და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.



მ. რომანოვი თედორე პროტასოვის როლში (ლ. ტოლსტოის „ცოცხალი ლეში").

**რომანოვი** ნიკოლოზ ილიას ძე [15 (27). VII. 1867, მოსკოვი, — 17. VI. 1948, იქვე], საბჭ. ხელოვნებათმცოდნე. პროფესორი (1912). 1889 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი, ასწავლიდა იქვე (1900—11) და მოსკ. ისტ., ფილოს. და ლიტ-რის ინ-ტში (1938—41). 1923—28 ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნ. მუზეუმის დირექტორი. რ-ის შრომები ძირითადად ეხება დას. ევრ. (ძირითადად იტალიის რენესანსი), აგრეთვე რუს. ხელოვნებას. რ-მა დიდი გავლენა მოახდინა ხელოვნებათმცოდნეობის რუსული საბჭ. სკოლის ჩამოყალიბებაზე.

*თხზ.*: Введение в историю искусства, 2 изд., [М., 1917]; История итальянского искусства (первая пол. XV в.), [М.], 1909; Рембрандт, М., 1904.

**რომანოვული ცხვარი,** უხეშმატყლიანი ჯიში საქურქე მიმართულებისა. გამოიყვანეს იაროსლავლის გუბერნიის ვოლგისპირა რ-ნების გლეხებმა XVIII—XIX სს-ში საქურქე თვისებების მხრივ საუკეთესო ადგილ. ჩრდ. მოკლეკუდიანი ცხვრების გადარჩევისა და შერჩევის გზით. სახელწ. მიიღო იმ ადგილის — რომანოვ-ბორისოგლებსკის მაზრის მიხედვით (ახლანდ. ტუტაევის რ-ნი, იაროსლავლის ოლქი), სადაც პირველად გავრცელდა. რ. ც. იძლევა მსოფლიოში საუკეთესო საქურქე ტყავს. განსაკუთრებით მვირფასია 6—8 თვის ბატკნის ტყავი.



რომანოვული ცხვარი. რომანოვული ჯიშის ნერბი.

**რომანოზი** (Rōmanos), ბიზანტიის იმპერატორთა სახელი. **რ. I** ლ ა კ ა პ ე ნ ო ს ი (გ. 15. VI. 948), იმპერატორი 920—944. წარმოშობით სომეხი გლეხი. დაწინაურდა ბიზანტ. ფლოტში. ძალაუფლება ხელთ იგდო მას შემდეგ, რაც თავისი ქალიშვილი ახალგაზრდა იმპ. კონსტანტინე VII პორფიროგენეტზე დააქორწინა (919). ერთი წლის შემდეგ იგი ბიზანტ. მმართველია. რ. I-მა თანამმართველებად თავისი შვილები სტეფანე და კონსტანტინე გამოაცხადა. 934 და 943 ნოველებით (აგრარული კანონმდებლობა) რ. I კლასობრივი ბრძოლის შენელებას ცდილობდა. წარმატებით ებრძოდა არაბებს. რ. I საკუთარი შვილების შეთქმულების მსხვერპლი გახდა, ტახტიდან ჩამოაგდეს და კ. პროტიზე გადაასახლეს, სადაც მალე გარდაიცვალა.

**რ. II,** იმპერატორი 959—963, რ. I-ის შვილიშვილი. უნიათო და დროსტარების მოყვარული (ძალაუფლება ხელთ ეპყრა საჭურის ვრინგას), გაატარა აგრ. რეფორმა, მის დროს ხდება პროვ. არისტოკრატიის დაწინაურება. წარმატებით ებრძოდა არაბებს (კ. კრეტა დაიბრუნეს, ქ. ჰალაბი აიღეს). მკაცრმა ფინანს. პოლიტიკამ საზ. ყველა ფენის აღშფოთება გამოიწვია, რასაც შეთქმულება მოჰყვა, მაგრამ მარცხით დამთავრდა. **რ. III** ა რ გ ი რ უ ს ი, იმპერატორი 1028—1034. კონსტანტინოპოლის წარჩინებულთა წრიდან. გამეფებამდე კონსტანტინოპოლის ეპარქოსის თანამდებობა ეკავა. მფარველობდა ბერმონაზვნებს, მის დროს მრავალი ეკლესია-მონასტერი ააგეს. ებრძოდა არაბებს, მაგრამ წარუმატებლად, შეთქმულებმა აბანოში დაახრჩვეს. **რ. IV** დ ი ო გ ე ნ ე, იმპერატორი 1068—71. წარმოშობით კაპადოკიელი ფეოდალი. ეკავა სარდიკის (სოფია, ბულგარეთი) დუკას თანამდებობა. მონაწილეობდა სასახლის შეთქმულებაში, რისთვისაც დაატყვევეს და სამშობლოში გადაასახლეს, მაგრამ მალე კონსტანტინოპოლში მიიწვიეს და იმპერატორად გამოაცხადეს. გააძლიერა არმია. ძირითადად კომნენოსთა საგვარეულოს ეყრდნობოდა, რამაც მსახურეული არისტოკრ. უკმაყოფილება გამოიწვია. 1071 მანციკერტის ბრძოლაში ბიზანტიელები დამარცხდნენ და თვით რ. IV ტყვედ ჩავარდა. სამარცხვინო დაზავების შემდეგ დაბრუნდა კონსტანტინოპოლში, მაგრამ შეთქმულებმა შეიპყრეს და დააბრმავეს, რის შემდეგაც მალე გარდაიცვალა (1072). *გ. ლულუშაური.*

**რომანოზ მელოდოსი,** მ ა ლ ო ბ ე ლ ი (Rōmanos Melōdos) (V ს. დასასრ., ემესა, სირია, — დაახლ. 56), კონსტანტინოპოლი), ბიზანტიელი საეკლესიო პოეტი. დახვეწა და სრულყო ლიტურგიკული პოეზიის ჟანრი, რ-იც შემდგომ კონტაკიონად იქნა წოდებული. ლიტ. ტრადიცია რ. მ-ს მიაწერს „ათას" ჰიმნს შემონახულია აგრეთვე რომანოზისეული და ფსევდო-რომანოზისეული 85 კონტაკიონი. ვარაუდობენ, რომ მას ეკუთვნის ცნობილი „აკათისტო". რ. მ. ეკლესიამ წმინდანად აღიარა, ხსენება დაწესებული იყო 1. X. ძვ. ქართ. ხელნაწერ კრებულებში ამასთან დაკავშირებით მოთავსებულია იოსებ ჰიმნოგრაფის გალობანი. მისი სიტყვით, რ. მ., ვისი სულიც ღვთისმშობელმა „სიბრძნითა ვრცელყო", მშვენიერად და ხმატკბილად გალობდა, იქმნა „ენა ცეცხლისა, მღაღადებელ საღმრთოთა გალობათა". ქართვ. ფილოლოგებს უცდიათ რ. მ-ის ჰიმნების დედნისადმი მაოივე ძვ. ქართ. თარგმანთა მისადაგება და მათი პარალელური შესწავლაც.

*თხზ.*: [კრ.-ში] Памятники византийской литературы. IV—IX вв., М., 1968

*ლიტ.*: Аверинцев С. С., Поэтика ранневизантийской литературы, М., 1977. *ლ. კვირიკაშვილი.*

**რომანსერო** (ესპ. romancero), ესპანური ხალხური რომანსების, როგორც ცალკეული ციკლების (რ. სიდზე), ასევე სრული კრებულების („საყოველთაო რომანსერო") ერთობლიობა. რ. შუა საუკ. და ადრინდ. აღორძინების ესპ. ხალხ. კულტურის უმაღლესი გამოხატულებაა, ხატოვანა ხალხ. რეზიუმეა რეკონკისტის გმირული ისტორიისა, იგი ე. წ. ოქროს ხანისა და რომანტიზმის დრამატურგიის ერთ-ერთი წყაროა. ძვ. რ-ს ანალოგიით შეიქმნა უფრო გვიანდ. რომანსების კრებულები (მაგ., „სამოქალაქო ომის რომანსერო"), ცალკეული ავტორების რომანსთა კრებულები (ლ. დე გონგორა ი არგოტეს რომანსერო). ლათ. ამერიკაში, კატალონიასა და პორტუგალიაში აღმოცენდა საკუთარი რ-ები.

**რომანსი** (ესპ. romance <გვიანდ. ლათ. romanice, სიტყვასიტყვით — რომანულად, ე. ი. ესპანურად), კამერული ნაწარმოებები ხმისათვის (საკრავის თანხლებით). ტერმ. „რ." წარმოიშვა ესპანეთში ჯერ კიდევ შუა საუკუნეებში და თავდაპირველად აღნიშნავდა საერო სიმღერას. ზოგიერთ ქვეყანაში რ. და სიმღერა აღინიშნება ერთი სიტყვით (მაგ., გერმ. Lied, ინგლ. Song).

რ-ში მელოდია უფრო მჭიდროდაა დაკავშირებული ლექსთან, ვიდრე სიმღერაში და ასახავს არა მარტო მის საერთო ხასიათსა და პოეტურ სტრუქტურას, არამედ რიტმულ და ინტონაციურ თავისებურებებს. საკრავიერ თანხლებას რ-ში დიდი მნიშ-

ნელობა ენიჭება, ხშირად იგი ანსამბლის სწორუფლებიანი წევრია.

რ. რამდენიმე ჟანრულ ნაირსახეობად იყოფა — ბალადა, ელეგია, ბარკაროლა, რ. საცეკვაო რიტმებით და სხვ.

რ-ის, როგორც სინთეზური მუს. პოეტური ჟანრის, აყვავება დაიწყო XVIII ს. II ნახევარში გერმანიაში, საფრანგეთსა და რუსეთში. დიდი ზეგავლენა იქონია მის განვითარებაზე ი. ვ. გოეთეს, ა. პუშკინის, მ. ლერმონტოვის, ა. ფეტისა და სხვ. შემოქმედებამ.

XIX ს-ში ჩამოყალიბდა რ-ის ეროვნ. სკოლები: გერმ. და ავსტრიული (ფ. შუბერტი, რ. შუმანი, ი. ბრამსი, ჰ. ვოლფი), ფრანგ. (ჰ. ბერლიოზი, შ. გუნო, ჟ. მასნე), რუს. (მ. გლინკა, ა. დარგომიჟსკი, მ. ბალაკირევი, მ. მუსორგსკი, ა. ბოროდინი, ნ. რიმსკი-კორსაკოვი, პ. ჩაიკოვსკი, ს. რახმანინოვი), ნორვ. (ე. გრიგი), ჩეხური (ბ. სმეტანა, ა. დვორჟაკი). კამერულ-ვოკალურ კლასიკასთან ერთად ვითარდებოდა ყოფითი რ. და ბოშური რ.

რ-ების ცნობილი პირველი ციკლი შექმნა ბეთჰოვენმა („შორეულ სატრფოს“, 1816), ხოლო ციკლის პირველი სრულყოფილი ნიმუშები — შუბერტმა („მშვენიერი მეწისქვილე ქალი“, 1823 და „ზამთრის გზა“, 1827). შემდგომში ვოკალური ციკლის ფორმას მიმართავდნენ შუმანი, ბრამსი, მალერი, ვოლფი, გლინკა, მუსორგსკი და სხვ.

XX ს. რ-ში ახლებურად დაისვა მუსიკისა და პოეზიის სინთეზის პრობლემა; კომპოზიტორები ცდილობენ თითოეულ ნაწარმოებს დამოუკიდებელი გადაწყვეტა მისცენ. ასე წარმოიშვა კამერულ-ვოკალური ნაწარმოების ახ. სახე — „ლექსი მუსიკით“ (ტანეევი, რახმანინოვი, პროკოფიევი, დებიუსი, ვოლფი და სხვ.).

საბჭ. რ-მა შემოქმედებითად განავითარა კლასიკური კამერულ-ვოკალური ჟანრები (ა. ალექსანდროვი, ნ. მიასკოვსკი, ი. შაპორინი), განაახლა ისინი, გააძლიერა სასიმღერო (გ. სვირიდოვი) ან დეკლამაციური (ს. პროკოფიევი, დ. შოსტაკოვიჩი) საწყისები.

რ-ს ზოგჯერ უწოდებენ მღერადი ხასიათის საკრავიერ პიესებს, აგრეთვე (იშვიათად) ლირიკულ ლექსებსაც, რ-ებიც გამოხატავენ წუთიერ განწყობილებას, სასიყვარულო განცდებს და ა. შ. საქართველოში რ-ის პირველი ნიმუშები XIX ს. ბოლოს შექმნეს მ. ბალანჩივაძემ და ი. კარგარეთელმა. კლასიკური ქართ. რ-ის შემქმნელია დ. არაყიშვილი, რამდენიმე რ. ეკუთვნის ზ. ფალიაშვილს.

ქართვ. საბჭ. კომპოზიტორთაგან რ-ის ჟანრში მიღწევები აქვთ ა. მაჭავარიანს, რ. ლაღიძეს, ო. თაქთაქიშვილს, ა. ჩიმაკაძეს, ქართ. ლიტ-რიდან ცნობილია ი. გრიშაშვილის, კ. მაყაშვილისა და სხვ. რ-ები.

**რომანტიზმი** (ფრანგ. romantisme), ბურჟუაზიული ცივილიზაციის წინააღმდეგობათა მხატვრული და ფილოსოფიური კრიტიკის ფორმა, რ-იც წარმოიშვა XVIII ს. დასასრ. და XIX ს. დასაწყისში და გავრცელდა ევროპის მოწინავე ქვეყნების სულიერი ცხოვრების ყველა სფეროში.

რ. ფაქტობრივად წარმოადგენდა XVIII ს. საფრ. ბურჟ. რევ. შედეგებით იმედგაცრუების გამოხატულებას. რ. ხედავდა ისტ. პროგრესის მხოლოდ ჩრდილოვან მხარეებს — მისი თანადროული სამყაროს დისჰარმონიულობას, პიროვნების დათრგუნვასა და სხვ., უარყოფდა აწმყოში მომავლის პროგრ. ტენდენციების არსებობას და იძულებული იყო გაეიდეალებინა წარსული, ამიტომ რ. ოცნების ნიადაგზე რჩებოდა. მიუხედავად ამისა, რომანტ. ხელოვნებამ, ხალხის მასების რევ. მოძრაობასთან მჭიდრო კავშირის გამო შეძლო შექმნა ეპოქის სულიერი მისწრაფებების გამომხატველი დიდებული სახეები (ჯ. ბაირონი, ა. მიცკევიჩი, პ. შელი, ე. დელაკრუა).

რ-ის მსოფლმხედველობრივ საფუძვლად შეიძლება ჩაითვალოს ე. წ. იენის წრის ფილოს. მოძღვრება (ფ. და ა. შლეგელები, ნოვალისი), რ-იც ემყარებოდა *ფიხტეს* შეხედულებას აქტ. შემოქმედ სუბიექტ „მე“-ზე, რ-იც ქმნის თავის ობიექტს. იგი ხელოვნებას მიაწერდა ფილოს. ყველა ანტინომიის გადაჭრისა და პიროვნების მთლიანობის აღდგენის ფუნქციას. ამგვარად, ხელოვნება გაგებულ იქნა, როგორც სამყაროს მეტაფიზ. პირველსაფუძველი, ხოლო თვით სამყარო — როგორც შემოქმედებითი სულიერი მოღვაწეობის მთლიანი პროცესი. ამ თვალსაზრისმა გამოხატულება პოვა არა მხოლოდ ხელოვნ. თეორიასა და ესთეტიკაში, არამედ სოციოლოგიაში, კულტ. თეორიაში და სხვ.

რ. ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ა შ ი. რ. როგორც მიმდინარეობა XVIII ს. ბოლოსა და XIX ს. დასაწყისში დამკვიდრდა თითქმის მთელი ევრ. და ამერ. ლიტ-რაში. იგი გულისხმობს როგორც მსოფლშეგრძნების გარკვეულ ტიპს, ასევე ამ მსოფლშეგრძნებით გამსჭვალული კულტურის მთელს ეპოქას, აგრეთვე გარკვეულ მეთოდსა და სტილს ლიტ-რაში.

ფრანგ. და გერმ. სამყაროში „რომანტიკულის“ ცნება XVII ს-იდანაა ცნობილი. თავდაპირველად ამ ტერმინით აღინიშნებოდა რომანულ ენებზე დაწერილი შუა საუკ. სამგირო-სარაინდო ავანტიურული თხზულებები კლასიკურ ბერძნ.-ლათ. ენებზე შექმნილი თხზულებებისაგან განსხვავებით. XVIII ს-იდან რომანტიკულის ცნებას ინგლისში შუა საუკ. და აღორძინების კულტ. აღსანიშნავად იხმობენ. ამას ემატებოდა ამ ცნებით ფანტასტიკურის, იდუმალის, სასწაულებრივის, ღრმად სუბიექტურის აღნიშვნის ტენდენცია. ამ პერიოდში ეს ტენდენციები უკვე ახ. პოეტური მსოფლშეგრძნობის წანამძღვრებად აღიქმებოდა.

ეს იყო ხანა, როდესაც ლიტმცოდნეობასა და ესთეტ. სააზროვნო სიტუაციაში ბატონობდა ძვ. და ახ. მწერლობის ორგვარად გააზრების პრინციპი: ერთმანეთს უპირისპირდებოდა ანტ. და ახ. ხელოვნება. განსხვავება ძველსა და ახალს შორის განმანათლებლური კლასიციზმის ფონზე ქრონოლოგიური და მხატვრული სრულყოფის ნიშნით დგინდებოდა. ასეთ სიტუაციაში, XVIII ს. მიწურულს, გაჩნდა რ. ნოვატორულ და როგორც ძველ, ისე კლასიცისტურ მწერლობასთან ტიპოლოგიურად დაპირისპირებულ მხატვრულ სისტემად.

რ-ის შესწავლის ისტორიამ გვიჩვენა, რომ ძირითადი ნიშნების გამოყოფის მიხედვით რ-ის ზუსტად განმარტების ცდებმა წარუმატებლად ჩაიარა.

რ-ის კონცეფციისათვის ცხოვრებისადმი ინტერესის გაქრობის დაბრალება უსაფუძვლო აღმოჩნდა. პირიქით, ცხოვრების საიდუმლოების, არსისა და თვისებრიობის გახსნისაკენ რ-ის მისწრაფება მის არსებით თვისებად წარმოდგა.

რ-ს რეალიზმისაგან განასხვავებს სინამდვილის წვდომის განსხვავებული გზა, რეალობის წვდომის მეთოდი, საშუალებები, მსოფლმხედველობრივი და ესთეტ. პრინციპები რ-ში სულიერი ცხოვრებისა და ადამიანის გონითი საწყისების პრიმატით განვითარდა. მაგრამ რ-ს, როგორც მხატვრული სისტემის ერთიანობის საფუძველს, ქმნის სიახლის, დაპირისპირების შეგრძნება, რ-ითაც განიმსჭვალა ახ. ეპოქა წინა თაობების აზროვნების სტილისა და მეთოდებისადმი. „ახლა ცა ახალია, ქვეყანა ახალია...,“ — წერდა ნ. ბარათაშვილი. სიახლის ამგვარი სულისკვეთება ეყრდნობოდა სამყაროს განმანათლებლური ეპოქის წიაღში ჩამოყალიბებული მოდელის რღვევის შეგრძნობას.

რ-თვის სამყაროში არაფერია მყარი და უცვლელი, თვითკმარი და დასრულებული. აქ ყველაფერი მოძრაობს, იმუხტება შინაგანი დინამიზმით და განიცდება როგორც დიალექტიკური ერთიანობა.

რ-ის კონცეფციაზე უდიდესი გავლენა იქონია ამ პერიოდში გერმ. ფილოს. ჩამოყალიბებულმა „სამყაროს ორგანულობის“ თეორიამ. ამ თეორიის მიხედვით სამყაროს მთლიანობის აღქმა ითვალისწინებდა მასში წარმოქმნილი ფორმების ისტორიისადმი ყურადღებას. ისტორიულად კი კონკრ. სახე იქცა რ-ის დაკვირვების ობიექტად. ეს ეხება დაბადების, ზრდისა და გაქრობის თვისობრიობით აღბეჭდილ ყოველ საგანსა და მოვლენას ადამიანის ჩათვლით.

ბარათაშვილის პირველსავე ლექსში „ბულბული ვარდზედ“ საუბარია ვარდის კოკრების, „გაშლა-მილნავისა“ და სიკვდილის საიდუმლოების წვდომაზე. ისტორიულად კონკრეტულისადმი ყურადღების საგანგებო გამახვილებას რ-ში მოჰყვა კოსმოსურ მასშტაბში ბუნებასთან, აბსოლუტთან, ისტორიასთან და ბედისწერასთან მიმართებებში ადამიანის გააზრების ტენდენცია. აქედან მიეცა დასაბამი რ-ის ორიენტაციას მითისა და სიმბოლოს პოეტიკაზე. რომანტიკოსებმა მითში ბუნების სწორედ „ორგანულობის თეორიის“ შესატყვისად ორგანიზებული პოეტური სამყარო დაინახეს.

რ-ის ტიპოლოგიაში, ჩვეულებრივ, აღინიშნება რეალიზმისაგან მისი არსებითი განმასხვავებელი ნიშანი. ესაა „ექსპრესიული პოეტიკის“ მძლავრობა „მიმეტურ პოეტიკაზე“. და მართლაც, ასახვის მომენტზე უფრო ძლიერი რ-ში გამოხატვის მომენტია, მაგრამ სუბიექტური გუნება-განწყობის გამოხატვისკენ მიდრეკილება არ ნიშნავს რ-ის გულგრილობას რეალობისადმი. საქმე ეხება არა რეალობით დაინტერესების ხარისხს, არამედ მისი ასახვისა და გამოხატვის თავისებურებებს.

ამ თვისებების მიხედვით, რიგი თეორეტიკოსებისა (მაგ., ვან ტიგემი, ა. ანიქსტი) განასხვავებენ ინტერიერულ რ-ს (ადამიანის შინაგანი სამყაროსაკენ მიმართული, მის არსებაში მჭერაჩაბრუნებული შემოქმედებითი საწყისების ხორცშესხმა) და ექსტერიერულ რ-ს (რომანტიკოსების სწრაფვა ობიექტური სამყაროსაკენ, ბუნებისა და საზ-ბის ისტ. საიდუმლოებისაკენ).

რ-მა გახსნა ადამიანის „შინაგანი უსასრულობის“ (ა. ანიქსტი), მისი სიღრმის, წინააღმდეგობებისა და ამოუწურავობის ხედვის კუთხე. ადამიანი აქ მიკროკოსმოსია, რ-შიც დუბლირებულია მაკროკოსმოსის საიდუმლოება. ამიტომაც რ-ის მთელი ყურადღება ამ საიდუმლოებათა წვდომის, იდუმალების მოსმენის, გაგების, თანაზიარობის მიმართულებით მახვილდება.

ამით აიხსნება რომანტიკოსთა დაინტერესება ადამიანის სულის ღამეული მხარეებით, ყოვლისმომცველი ენებით, ინტუიციური გაელვებით, რაც თავის მხრივ, მოასწავებდა პიროვნების თვითკმარ და თავისუფლების მატარებელ საწყისად გააზრების ტენდენციას. რ-ში ფართო ასპარეზი მიეცა სუბიექტური მითის ლოგიკით ადამიანთა ცხოვრების დაგეგმვის იდეას. ნაპოლეონის გაელვება ან ბაირონის მაგალითი ქმნიდა ილუზიას, რომ ისტორია იქმნება ცალკეულ ინდივიდთა ნების კარნახით. ამდენად, კულტურისა და ისტორიის გახმაურებული სიუჟეტების მიხედვით ცხოვრების დაგეგმვის ტენდენცია რ-ში ცხოვრების თეატრალიზების სულისკვეთებით განიმსჭვალა. ეს იყო ცხოვრებისა და ხელოვნ. გაიგივების რომანტ. კონცეფციის ნაყოფი. რ-ის ამ თვისებამ საინტერესო გამოხატვა პოვა ქართ. სამყაროში. ნ. ბარათაშვილი წერდა: „მე შინაგანი ხმა მიწვევს საუკეთესო ხვედრისაკენ. გული მეუბნება, რომ შენ არა ხარ ახლანდელის მდგომარეობისათვის დაბადებულიო! ნუ გძინავსო!..“ ან „მე შენგან მაინც მოველი დიდთა საქმეთა აღსრულებას“, — სწერდა

ის გ. ორბელიანს. რეალობიდან იდეალის პლანში თავისებური გადასახლების პრინციპმა რომანტ. უტოპიურობის მძლავრი ნაკადი შექმნა (რ. შატობრიანი, ა. ლამარტინი, ა. მიუსე, ი. ჰელდერლინი, ა. მიცკევიჩი, პ. შელი, ჯ. კიტსი, ნ. ბარათაშვილი და სხვ.). პოლიტ. რ., პიროვნების თვითკმარობის იდეა, სილამაზის გაღმერთების სულისკვეთება რომანტ. უტოპიზმის დაღით აღბეჭდილი ის ტენდენციებია, რ-ებსაც დღესაც არ დაუკარგავთ აქტუალობა.

რ-ში ჩამოყალიბდა ე. წ. „რომანტიკული ირონიის“ კონცეფცია. რაკი წინააღმდეგობა უსაზღვრობასა და დაბოლოებადს, წამიერსა და მარადიულს შორის დაუძლეველია, ხოლო შემოქმედი— შინაგანად თავისუფალი, მას უნდა შესწევდეს უნარი „რომანტიკული ირონიის“ მეოხებით ამაღლდეს საკუთარ შემოქმედებაზეც და ყოფიერების ამოუწურაობასა და უსასრულობასთან გატოლების გზით დაძლიოს ემპირიული ფორმების დაბოლოებადობა. ამგვარ კონცეფციაში აისახა რომანტ. იდეალების განუხორციელებლობის შეგნება. აქედან კი აღარაფერი რჩებოდა ავტოირონიამდე, როგორც საკუთარი უმწეობისა და ხარვეზების მხილებამდე (ე. თ. ა. ჰოფმანი, ჰ. ჰაინე). რ-ში შემუშავებული მსოფლგაგების ასეთმა პრინციპმა ზეგავლენა მოახდინა მხატვრულ ფორმაზე. რომანტიკოსებმა ძირფესვიანი ცვლილებები შეიტანეს მხატვრული ფორმის სისტემაში. რ-ის ეპოქაში აღზევდა ისტ. რომანი. ჟანრობრივ-შინაარსობრივად გაფართოვდა ლირიკა, მასში გამძაფრდა სუგესტიურობის ელემენტები, ასოციაციები, სიტყვის მრავალმნიშვნელიანობა, მეტაფორული სტრუქტურა, მეტრული და რიტმული ნიუანსებით გამდიდრდა ლექსი. ჯერ კიდევ რენესანსის მიწურულსა და ბაროკოს წიაღში დაწყებულმა ხელოვნების ჟანრებისა და გვარების ღიაობის, სინთეზის ტენდენციამ კონცეპტუალური და პრაქტიკული ხორცშესხმის ასპარეზი პოვა რ-ში. აქედან მომდინარეობს რ-ის განსაკუთრებული ინტერესი ტრაგიკულისა და კომიკურისადმი, ამაღლებულისა და მდაბალისადმი, ჩვეულებრივისა და უჩვეულოსადმი, ფანტასტ. და გროტესკისადმი.

კულტ. ისტორიაში რ. კლასიციზმს ენაცვლება ქრონოლოგიურადაც და სტადიურადაც. მაგრამ ეს შენაცვლება არ იყო მშვიდი და იდილიური. ამის გამო რ., ჩვეულებრივ, განიხილება როგორც რეაქცია კლასიცისტურ ნორმატულობასა და განმანათლებლურ რაციონალიზმზე. ამ დებულებამ ცვლილებები განიცადა კულტ. თანამედროვე ფილოსოფიაში.

1830 წ. 25 თებ. პარიზში ვ. ჰიუგოს „ერნანის“ პრემიერის დღე კლასიცისტებსა და რომანტიკოსთა შორის ბრძოლის დასაბამად იქცა. რომანტიკოსებმა უარყვეს ხელოვნ. კლასიცისტური ნორმატიულობის ისეთი პრინციპები, როგორიცაა მაღალი და მდაბიური სტილის, ტრაგიკულისა და კომიკურის გამიჯვნა, ყოველი ჟანრის შინაგანი მთლიანობის მოთხოვნა და სხვ. რომანტიკოსებისთვის ეს იყო ხელოვნის, როგორც შინაგანი თავისუფლებით აღბეჭდილი ინდივიდის, შემზღუდველი მოთხოვნები. მათი აზრით, გენიოსი ისევე არ ექვემდებარება კანონებს, როგორც ბუნება. მაგრამ კლასიციზმს (განსაკუთრებით ნეოკლასიციზმს) და რ-ს შორის შეხების ღრმა და საფუძვლიანი წერტილები გამოიკვეთა. გარდა იმისა, რომ კლასიციზმი და რ. ხელოვნ. მაიდეალიზებელი სულისკვეთების მიმართულებებია, გასათვალისწინებელია ის გარემოებაც, რომ გვიანდ. პერიოდში ანუ XVIII ს. II ნახევარში ნეოკლასიციზმსა და რ-ს შორის ხანგრძლივი ურთიერთზემოქმედების ატმოსფეროც სუფევდა. ამ დროისათვის ნეოკლასიციზმის ესთეტ. იდეალებს განსაზღვრავდა არა ნ. ბუალოსა და ჟ. რასინის ავტორიტეტი, არამედ ი. ვინკელმანის, დ. დიდროსა და გ. ლესინგის შეხედულებებიც. ეს იყო გარდამავალი პერიოდი, როდესაც შეირყა რწმენა იმ ნორმატიული პრინციპებისა, რ-ებსაც კლასიციზმი ქადაგებდა. ხელოვნებაში თანდათან დაიწყო დემოკრატიზმისა და ბუნებრიობის შემოჭრა. ნეოკლასიციზმის აღზევებისა და წინარერომანტიზმის ჩასახვის პერიოდში მხატვრული მსოფლგანცდისათვის ჯერ კიდევ არ იყო ნიშანდობლივი ოცნებისა და სინამდვილის დაპირისპირებულობის ის კონცეფცია, რ-იც გვიანდ. რ-ის უპირველეს ნიშნად გამოაცხადა ზოგიერთმა თეორეტიკოსმა. საფრ. რევ. მომსწრეთათვის ჯერ კიდევ არ დამდგარიყო იდეალისა და სინამდვილის კონფლიქტისათვის კონცეფტუალურობის მინიჭების ხანა.

წინარერომანტიზმისა და ნეოკლასიციზმის ამგვარი თანამშრომლობის პროცესი ზოგიერთ ქვეყანაში საკმაოდ დიდხანს გაგრძელდა. ზოგან საერთოდ არ განხორციელებულა ნეოკლასიციზმის ზეგავლენით განვითარებული წინარერომანტიზმის დიფერენცირება ე. წ. მაღალი რ-საგან (იტალია, ესპანეთი, საფრანგეთი). მაგ., იტალ. რ-თვის (ვ. ალფიერი, უ. ფოსკოლო, ვ. მონტი, ჯ. ლეოპარდი, ჯ. პარინი) ნიშანდობლივია კლასიცისტური მემკვიდრეობის სახეცვლილება, შერწყმა და გამთლიანება დროის ახ. მოთხოვნების სულისკვეთებასთან. ეს მომენტი საგულისხმო ანალოგიას პოულობს ქართ. რ-თან. რ-ის ისეთი წარმომადგენელი, როგორიც ა. ჭავჭავაძეა, უხვადაა დავალებული კლასიცისტური პრინციპებისაგან.

ადამიანის სულისა და ბუნების სიღრმისეული შრეების, მისი ემოციური ცხოვრების ანტინომიურობის წარმოსახვაში რ. ძირითადად ორიენტირებული იყო შუა საუკ., გვიანრენესანსული და ბაროკოული ხელოვნ. ტრადიციებზე. ამ ტრადიციებისაგან რ-ის ტიპოლოგიისათვის განსაკუთრებით მნიშვნელოვანია ორიენტაცია რელიგ. გრძნობაზე. რელიგია რომანტიკოსებმა აქციეს უნივერსუმის, როგორც სამყაროს მთლიანობის, წვდომის გზად (ფ. შლაიერმახერი). ამ არსენალიდან რ-ში თავისებური ნაკადის სახით შეიჭრა მისტიკა და პიეტისტური ემოციები. პიეტიზმი, რ-იც ბაროკოს წიაღში ფორმდება, კულტუროლოგიურ ტრადიციას ქმნის ქართ. ბაროკოს სამყაროში (თეიმურაზ I, ვახტანგ VI, დ. გურამიშვილი, გარეჯის ლიტერატურული სკოლა). ამ ტრადიციისაგან საგანგებოდაა დავალებული ნ. ბარათაშვილი.

რომანტიკოსებმა გაიარეს გზა კოსმოპოლიტიზმიდან ნაციონალიზმამდე. განმანათლებლურ იდეებზე ორიენტირებულ რომანტიკოსთა პირველი თაობა უმალვე დარწმუნდა იმ სოც. და ეროვნ. იდეალების უტოპიურობაში, რ-თა აღსრულებასაც რევოლუციისაგან ელოდნენ. გვიანდ. რომანტიკოსების შემოქმედება გამსჭვალულია ისტ., ეროვნ. თვითმყოფადობის, ხალხურობის ძირებისკენ სწრაფვის ტენდენციით.

რ-ში გამოკვეთილი მიმდინარეობაა ბაირონიზმი. რევ. და ნაპოლეონის ომების შემდეგ შექმნილმა ისტ.-სოც. სიტუაციამ სულის შემხუთველი ატმოსფერო შექმნა. გაცრუვდა ყველა იმედი და ილუზია, რ-ებსაც განმანათლებლური იდეები და რევოლუცია აღუთქვამდა კაცობრიობას. დასავლეთის კულტ. სულიერ ცხოვრებაში გამეფდა მიუსაფრობის, მელანქოლიის, სასოწარკვეთილების, „მსოფლიო სევდის“ განწყობილება. ბაირონიზმი ამგვარი „უარყოფითი ემოციებისათვის“ ესთეტ. ფასეულობის მინიჭების მიმდინარეობა აღმოჩნდა. ოცნებასა და სინამდვილეს შორის გაჩენილი უფსკრულის განცდა სწორედ ბაირონისეული მიმდინარეობის წარმომადგენელთა შემოქმედებითი სტიქია აღმოჩნდა [ა. ვ. დე ვინი, ა. მიუსე (საფრანგეთი), ჰ. ჰაინე და ნ. ლენაუ (გერმანია), ა. მიცკევიჩი და ზ. კრასინსკი (პოლონეთი), ა. პუშკინი და მ. ლერმონტოვი (რუსეთი), ნ. ბარათაშვილი და ა. შ.].

რ-ის ფილოსოფიისა და ესთეტიკის კლასიკური ქვეყანაა გერმანია. თუ საფრ. რევოლუცია ევრ. მასშტაბის სოც. მოძრაობის საწყისად იქცა, ამ სოც. საწყისის ფილოს., ესთეტ. და ეთიკური ხორცშესხმის მისია წილად ხვდა გერმ. კულტურას. საერთო ევრ. რ. გერმ. რ-ის უშუალო ან უკუფენილი გავლენის ნიშნით განვითარდა. ვ. ვაკენროდერი, ნოვალისი, ძმები ა. და ფ. შლეგელები, ლ. ტიკი, ასევე ა. შლეგელისა და ფ. შელინგის ფილოს. იდეები იქცა ევრ. რ-ის მასტიმულირებელ წყაროდ.

მაგრამ გერმ. რ-ის იდეებმა და ესთეტ. შეხედულებებმა რთული ტრანსფორმაცია განიცადეს განსხვავებული ისტ.-ეროვნ. ამოცანების მქონე ევრ. ქვეყნებში. ასე გამოიყოფა რ-ის რუს. (ვ. ჟუკოვსკი, პ. ვიაზემსკი, ე. ბარატინსკი, მ. ლერმონტოვი, თ. ტიუტჩევი), ესპ. (ხ. დე ესპრონსედა, ხ. სორილია ი მორალი), იტალ. (ჯ. ლეოპარდი, უ. ფოსკოლო, ა. მანძონი), ფრანგ. (ა. ლამარტინი, ვ. ჰიუგო, ა. მიუსე, რ. შატობრიანი), ინგლ. (უ. უორდზუორთი, ჯ. კიტსი, ჯ. ბაირონი, პ. შელი), ამერ. (უ. ირვინგი, ე. პო, ჰ. ლონგფელო, ჰ. მელვილი, რ. ემერსონი), პოლ. (ა. მიცკევიჩი, ი. სლოვაცკი, ზ. კრასინსკი) და ა. შ. ვარიანტები.

ქართ. ლიტ-რაში რ. XIX ს. დასაწყისში განვითარდა, თუმცა ე. წ. გარდამავალი ხანის წინარერომანტიკულ მწერლობაში უკვე შეინიშნებოდა ინტერესი რომანტ. მწერლობისათვის ნიშანდობლივი თემებისა და მოტივების დამუშავებისადმი. ქართვ. რომანტიკოსების სხვადასხვა პლეადას ეკუთვნიან ა. ჭავჭავაძე, გ. ორბელიანი, ა. ორბელიანი, ვ. ორბელიანი, ნ. ბარათაშვილი, გ. რჩეულიშვილი, ს. რაზმაძე, მ. გურიელი.

ქართ. რ. არ არის ერთგვაროვანი. მან განვითარების რთული გზა განვლო ა. ჭავჭავაძიდან ვ. ორბელიანამდე. ამ გზის სირთულე გამოიხატა როგორც ადრეულ ლიტ. მემკვიდრეობასთან დამოკიდებულების სხვადასხვაობაში, ისე მომავალი ეროვნ. და კულტუროლოგიური პრინციპების ჩამოყალიბებაში. ქართ. რ-მა ყველაზე სრულყოფილი გამოხატულება ნ. ბარათაშვილის შემოქმედებაში პოვა.

განსაკუთრებული იყო ქართვ. რომანტიკოსების, კერძოდ ნ. ბარათაშვილის, წვლილი XIX ს. „სამოციანელთა“ იდეოლოგიის ჩამოყალიბებაში. იგი, უპირველეს ყოვლისა, გამოიხატა ქართ. ეროვნ. ცნობიერების, თვითშეგნებისა და პოლიტ. ორიენტაციის იმ პრინციპებში, რ-ებმაც პირველი გამოხატულება სწორედ რომანტიკოსთა შემოქმედებაში პოვეს. ა. ჭავჭავაძის „ვაჰ, დრონი, დრონი“ და „ისმინეთ, მსმენნო“, გ. ორბელიანის „სადღეგრძელო“, „იარალის“ და „თამარ მეფის სახე ბეთანიის ეკლესიაში“, ნ. ბარათაშვილის „ბედი ქართლისა“, „საფლავი მეფის ირაკლისა“, „სუმბული და მწირი“ ის ნაწარმოებებია, რ-ებმაც გადამწყვეტი როლი შეასრულეს მომდევნო თაობების ეროვნ. პროგრამის ჩამოყალიბებაში. ამ მხრივ უაღრესად მნიშვნელოვანია ის განსხვავებული კულტუროლოგიური ორიენტირები, რ-კენაც მიისწრაფოდნენ ქართვ. რომანტიკოსები. თუ ა. ჭავჭავაძის შემოქმედებაში ნათლად იგრძნობა ინტერესი ფრანგ. კულტუროლოგიური წრისადმი, გ. ორბელიანის შემოქმედებაში — ინტერესი რუს. რომანტ. ტრადიციებისადმი, ნ. ბართაშვილის რ., თავისი სინთეზური ბუნების მიუხედავად, ყველაზე ფართო შეხების წერტილებს გერმ., კერძოდ, იენელ რომანტიკოსთა წრისადმი ამჟღავნებს, ადამიანისა და ბუნების, პიროვნებისა და საზ-ბის, ეროვნ ხვედრისა და ისტ. კანონზო-

მიერების თანაფარდობისადმი ქართვ. რომანტიკოსთა ინტერესმა მნიშვნელოვნად გააღრმავა შემდგომ თაობათა ძიებები ამ საკითხების სფეროში.

XIX ს. 40-იანი წლებიდან ევრ. ქვეყნების ესთეტ. ცნობიერებაში დაიწყო ღირებულებათა გადაფასების ახ. საფეხური. ამ დროისთვის რ-მა დაკარგა თავისებური ჰეგემონობის როლი და წამყვან მხატვრულ სტილად და მიმართულებად რეალიზმი იქცა. მაგრამ XIX ს. მიწურულსა და განსაკუთრებით XX ს. დასაწყ. რომანტ. განწყობილებებმა, თემებმა და მოტივებმა ახ. ძალით იფეთქა. რ-ის ამ თავისებური რესტავრაციის პროცესს *ნეორომანტიზმი* ეწოდა. ნეორომანტიზმიდან უშუალოდ გაიდო ხიდი XX ს. ავანგარდისტული მიმდინარეობისაკენ (სიმბოლიზმი, იმპრესიონიზმი, ექსპრესიონიზმი, სიურრეალიზმი და სხვ.).

თანამედროვე ლიტ-რასა და ხელოვნებაში რ-ის გამოძახილად მიიჩნევა ისეთი თემებისა და მოტივებისადმი ინტერესი, როგორიცაა ადამიანი და ბუნება, პიროვნება და პოლიტიკა, პიროვნება და საზოგადოება, ხელოვანი და პოლიტიკა, ხელოვანი და ადამიანი, მეცნიერება, ტექნიკა, რევოლუცია და ადამიანი, ხელოვანი და დრო, ხელოვანი და ერი და ა. შ.

*ლიტ.*: გაჩეჩილაძე ს., ლიტერატურისმცოდნეობის შესავალი, თბ., 1955; კაკაბაძე ნ., რომანტიზმი, «ქართული ენა და ლიტერატურა სკოლაში», 1979, №4; კაკაბაძე მ., ქართული რომანტიზმის ეროვნული საფუძვლები, თბ., 1983; მახარაძე ა., ქართული რომანტიზმი, თბ., 1982; Литературные манифесты западноевропейских романтиков, М., 1980. *გ. გაჩეჩილაძე.*

რ-მა მუსიკაში განვითარების სამი პერიოდი განვლო: ადრინდელი — 1810 — 40 (კ. ვებერი, ფ. შუბერტი, ე. თ. ა. ჰოფმანი, ნ. პაგანინი, ჯ. მეიერბერი, ა. ბელინი), შუა ხანა — 1840—50 (რ. შუმანი, ფ. შოპენი, ფ. მენდელსონი) და გვიანდ. ანუ ნეორომანტიზმი — 1850 — 70 (ჰ. ბერლიოზი, ფ. ლისტი, ი. ბრამსი, რ. ვაგნერი, ჰ. ვოლფი). ეს პირობითი პერიოდები გამოირჩევიან კლასიცისტურ და რომანტ. თვისებათა თავისებური შერწყმით (მენდელსონი, შოპენი, ბრამსი), ახ. ჟანრების (ბალადა, რაფსოდია, სკერცო, ინტერმეცო, კაპრიჩო, ერთნაწილიანი სონატა, სიმფ. პოემა) შემოღებითა და ახ. გამომსახველ საშუალებათა ძიებით. ნეორომანტიზმმა კვლავ წამოჭრა საზოგადოებრივად მნიშვნელოვანი სოც. და ეთიკურ-ფილოს. პრობლემები (ბერლიოზი, ლისტი, ვაგნერი), რომლებიც სუბიექტურობის თვალთახედვითაა გადაწყვეტილი.

ერთ-ერთ წამყვან ჟანრს რომანტიკოსთა შემოქმედებაში წარმოადგენს ხალხ. სასიმღერო ტრადიციებზე აღმოცენებული ვოკალური ლირიკა, რ-შიც პოეტური სიტყვა, ვოკალური მელოდია და საფორტეპიანო თანხლება ორგანულ მთლიანობაშია მოცემული (შუბერტი, შუმანი, მენდელსონი, კ. ლევე, ვოლფი). ნაირფეროვან ფსიქოლ. განწყობილებათა გამოთქმის უშუალობით, მღერადობითა და კოლორიტულობით რომანტ. სიმღერამ ღრმა კვალი დაამჩნია XIX ს. სიმფ. და კამერულ-საკრავიერ მუსიკას, მის „ლირიზაციას" „სასიმღერო სიმფონიზმის" (შუბერტი) წარმოქმნას. ცალკეული სასიმღერო ციკლები კომპოზიტორთა თავისებურ ემოციურ ობიექტურ „დღიურად" იქცა.

გერმ. ეროვნ. გაერთიანებისაკენ მისწრაფებამ გაამახვილა ინტერესი ეროვნ. მითოლოგიის, ლეგენდების, თქმულებებისა და მუს. ფოლკლორისადმი, რ-თა საფუძველზე აღმოცენდა რომანტ. ხალხურ-ყოფითი, რაინდულ-ლეგენდარული და ზღაპრულ-ფანტასტიკური ოპერები (ჰოფმანის „უნდინა", ვებერის „თავისუფალი მსროლელი", „ობერონი", „ურიანთე", ჰ. მარშნერის „ჰანს ჰაილინგი", ვაგნერის „მფრინავი ჰოლანდიელი", „ტანჰოიზერი", „ლოენგრინი", „ტრისტან და იზოლდა..."). იტალ. ხალხის ბრძოლამ უცხოელი დამპყრობლების წინააღმდეგ (XIX ს.) განაპირობა ჯ. როსინის („ვილჰელმ ტელი"), ბელინის („ნორმა"), ადრეული პერიოდის ვერდის („ნაბუკო", „ლომბარდიელები ჯვაროსნულ ლაშქრობაში", „ბრძოლა ლენიანოსთან") ოპერების შექმნა. მხურვალე პატრ. გრძნობებია გამოხატული შოპენის მრავალ ნაწარმოებში. რევ. იდეალებს ხარკი გადაუხადეს ბერლიოზმა („მარსელიეზა", „სამგლოვიარო-ტრიუმფალური სიმფონია"), ლისტმა („მარსელიეზა", „გმირთა დატირება", „ლიონი") და სხვ.

სიმფ. მუსიკის კონკრეტიზაციისა და დემოკრატიზაციის მიზნით, გარდა ბგერწერითი მეთოდის გამოყენებისა, განვითარდა აგრეთვე პროგრამული სიმფონია, სიმფ. პოემა, საკონცერტო უვერტიურა და სახასიათო საფორტეპიანო პიესები („კარნავალი", „უსიტყვო სიმღერები"), რ-ებშიაც განსაკუთრებული მნიშვნელობა მიენიჭა ძირითად იდეისა და მთავარი მუსიკალური სახეების კონკრეტულხატოვან გამოსახულებას.

რომანტ. მუსიკის ახ. იდეურ-ემოციურმა შინაარსმა და ორიგინ. ეთიკურ-ესთეტიკურმა პრობლემატიკამ გამოიწვია ახ. მუს. ჟანრებისა და ფორმების ძიება, გამომსახველ საშუალებათა (მელოდიკა, ჰარმონია, ინსტრუმენტობა, დინამიკა) გადახალისება, მათი ახლებური გააზრება. ჩამოყალიბდა საშემსრულებლო ხელოვნ. რომანტ. სტილი [პაგანინი, ლ. შპორი (მევიოლინეები), ლისტი, შოპენი, ზ. ტალბერგი, ჯ. ფილდი (პიანისტები), ვებერი, ბერლიოზი, მენდელსონი, ვაგნერი (დირიჟორები), ა. ნური, ჯ. პასტა, მ. მალიბრანი, ჯ. რუბინი, ლ. ლაბლაში, ა. ტამბურინი (მომღერლები) და სხვ.].

რომანტ. მიმართულების კომპოზიტორები (ჰოფმანი, ვებერი, შუმანი, ბერლიოზი, ლისტი, ვაგნერი), თავიანთი მხატვრულ-ესთეტ. პრინციპებისა და შემოქმედებითი მიღწევების პოპულარიზაციის მიზნით ხშირად გამოდიოდნენ კრიტ.-პუბლიც. წერილებით, ვრცელი სტატიებითა და კვლევითი ხასიათის შრომებით. თუმცა ბევრი რამ მათი ამ სახის მოღვაწეობიდან დღეისათვის მოძველებულია, მაგრამ მათი ისტ. მნიშვნელობა ეჭვმიუტანელია.

რომანტიკული მუსიკის ტრადიციებმა დიდი გავლენა მოახდინეს XX ს. I ოცწლეულის მუს. კულტურაზე (მალერის, რ. შტრაუსის, დებიუსის, სკრიაბინის შემოქმედება), აგრეთვე ნაწილობრივ მომდევნო პერიოდის ცალკეული გამოჩენილი კომპოზიტორების (დ. შოსტაკოვიჩი, ს. პროკოფიევი, ბ. ბარტოკი, ბ. ბრიტენი) შემოქმედებაზე. რომანტიკული მუსიკის ზემოქმედება განიცადეს ქართვ. კომპოზიტორთა თაობებმა—დაწყებული ზ. ფალიაშვილით და თანამედროვე კომპოზიტორებით დამთავრებული.

რ. თეატრ. ხელოვნებაში ჩამოყალიბდა 1810—40-იან წლებში. ეროვნულ-ისტ. სხვაობის მიუხედავად, რომანტიკოს მსახიობთა (ე კინი — ინგლისში, ლ. დევრიენტი — გერმანიაში; გ. მოდენა და ა. რისტორი — იტალიაში; პ. ბოკაჟი, მ. დორვალი, ფრედერიკ-ლემეტრი — საფრანგეთში; პ. მოჩალოვი — რუსეთში და სხვ.) შემოქმედებას აერთიანებდა ჰუმანიზმი, მოქალაქეობრივი გამბედაობა, მამხილებელი პათოსი, შესრულების მძაფრი დრამატულობა, ექსპრესიულობა. რომანტიკოსებმა გაილაშქრეს კლასიციზმის პრინციპების წინააღმდეგ, მთავარი ყურადღება მიაპყრეს ადამიანური ვნებების, ცხოვრების წინააღმდეგობათა ასახვას.

რომანტ. თეატრმა პირველად დაამკვიდრა სცენაზე განცდა (უშუალობა, შესრულების ნამდვილობა და გულწრფელობა), როგორც მსახიობის შემოქმედების უმთავრესი პრინციპი, გაამდიდრა თეატრის გამომსახველობითი საშუალებები (ე. წ. „ადგილობრივი კოლორიტის" შექმნა, დეკორაციებისა და კოსტიუმების ისტ. ნამდვილობა, მასობრივი სცენების ჟანრული სიმართლე და სხვ )

გმირული რ-ის უდიდესი წარმომადგენლები იყვნენ მ. ერმოლოვა, ა სუმბათაშვილ-იუჟინი (რუსეთი), ვ ალექსი-მესხიშვილი (საქართველო), პ. ადამიანი (სომხეთი), მ ზანკოვეცკაია (უკრაინა), ჰ. არაბლინსკი (აზერბაიჯანი) და სხვ.; საბჭ. პერიოდში — ი. იურიევი, ა. ოსტუჟევი, ვ. ფაფაზიანი, ა. ხორავა და სხვ.

სახვით ხელოვნებაში რ. ყველაზე მკაფიოდ გამოვლინდა ფერწერასა და გრაფიკაში, ნაკლებად — ქანდაკებაში. არქიტექტურაში რ-მა გავლენა იქონია მხოლოდ საბაღე-საპარკო ხელოვნებაზე და მცირე ფორმების არქიტექტურაზე, აგრეთვე ცრუ გოტიკის მიმართულებაზე XVIII ს დასასრ და XIX ს. დასაწყისში რ-ის ნიშნები შეიმჩნევა ინგლისში— ი. ჰ. ფიუსლისა და უ. ბლეიკის ფერწერულ და გრაფ. ნამუშევრებში; ესპანეთში— ფ. *გოიას* გვიანდ შემოქმედებაში; საფრანგეთში — ჟ ლ *დავიდის* პორტრეტებში, რ-ებიც მან საფრ დიდი რევ პერიოდში შექმნა, აგრეთვე ა. ჟ. გროს (ადრეული პერიოდი), პ. პ. პრიუდონის. ა. ლ. ჟიროდე-ტრიოზონისა და ფ. ჟერარის შემოქმედებაში.

რ-ის ყველაზე თანამიმდევრული სკოლა ჩამოყალიბდა საფრანგეთში რესტავრაციისა და ივლ. მონარქიის დროს. იგი დაუპირისპირდა აკად. კლასიციზმსა და განყენებულ რაციონალიზმს. რომანტ. სკოლის ფუძემდებელი იყო ფერმწერი ნოვატორი თ *ჟერიკო* 1820-იანი წლებიდან სკოლის აღიარებული მეთაური იყო ე. დელაკრუა, რ-ის რევ. სულისკვეთებით გამსჭვალულ სურათებში მკაფიოდ და სრულად აისახა რ-ის სწრაფვა დიდი თემებისა და სახეთა ემოციური გადმოცემისადმი, ფერწერაში ახ გამომსახველობითი ხერხების ძიების რთული პროცესი. ამ მიმართულების მიმდევრები იყვნენ ა. გ. დეკანი, ჟ. მიშლი, პ იუე, პ. ჟ. დავიდ დ'ანჟე, ა. ლ. ბარი, ფ. რიუდი საფრ. ისტ. კულმინაციური მომენტების ასახვასთან ერთად რომანტ. თემებსა და სიუჟეტებს ეძიებდნენ ისტ. წყაროებში, ლეგენდებში, მითებში, აღმოსავლეთის ეგზოტიკურ ცხოვრებაში, დანტეს, შექსპირის, ბაირონისა და გოეთეს ნაწარმოებებში. ადამიანის ვნებათა ღელვის ანარეკლია რომანტიკული პეიზაჟიც, რ-შიც განსაკუთრებული სიცხადით აისახა ბუნების ძალთა სიძლიერე. რომანტიკოსები იბრძოდნენ შემოქმედებითი თავისუფლებისათვის და აკად კანონების წინააღმდეგ. მხატვრულ სახეებს ისინი ანიჭებდნენ ბობოქარ მგზნებარებასა და გმირულ ამაღლებულობას; ასახავდნენ ნატურის უეცარსა და განუმეორებელ თავისებურებებს. კლასიციზმის საპირისპიროდ რომანტიკოსები უპირატესობას ანიჭებდნენ დინამ. კომპოზიციას, ხშირად მიმართავდნენ მკვეთრ სივრცითსა და კოლორიტულ ეფექტებსა და კონტრასტებს. ფრანგმა რომანტიკოსებმა გრაფიკა მასობრივ ხელოვნებად აქციეს — შექმნეს ლითოგრაფიისა და წიგნის ქსილოგრაფიის მრავალი ნოვატორული ნაწარმოები (ნ შარლე, ა. დევერია, ჟ. ჟიგუ და სხვ.). რ-ის გავლენას განიცდიდა იმ ეპოქის უდიდესი კარიკატურისტი ო. *დომიე*.

რ-თვის დამახასიათებელი ამაღლებული იდეალების მოწყვეტა ყოველდღიური ყოფისაგან, ხშირად მეტად დაშორებული მოვლენების იდეალიზაცია, მკვეთრი ინდივიდუალიზმი და სხვ. ხშირად ტრაგიკულ პესიმიზმში, შუა საუკ. აპოლოგიაში, სახეთა უკიდურესად სუბიექტურ დახასიათებასა და მელოდრამატიკულ პათეტიკაში გადადის. რ-ის კონსერვატიული ტენდენციები — მონარქიისა და რელიგიის კულ-



რომანული სტილი. სენტროფიმის ეკლესიის კაპიტელი. არლი. XI—XII სს. საფრანგეთი.



რომანული სტილი. სენფრონის ეკლესია. პერიგე (ინტერიერი). XII ს. საფრანგეთი.

ტი — აისახა ე. დევერიას, ა. შეფერის, აგრეთვე გვიანდ. კლასიციზმის წარმომადგენლების — ჟ. ო. დ. ენგრისა და მის მიმდევართა შემოქმედებაში. მხატვართა ერთი ჯგუფის შემოქმედებაში (პ. დელაროში, ო. ვერნე, ე. მესონიე და სხვ.) ეკლექტიკურად არის შერწყმული აკადემიზმისა და რ-ის პრინციპები. რ-ის გარკვეული გავლენა შემოქმედების ადრეულ პერიოდში ვანიცადა ფრანგი რეალისტური ფერწერის ზოგიერთმა წარმომადგენელმა (კ. კორო, თ. რუსო, გ. კურბე, ჟ ფ მილე, ე. მანე და სხვ.). რ-თვის დამახასიათებელი მისტიციზმი და რთული ალეგორიზმი მემკვიდრეობით გადავიდა სიმბოლიზმში (გ. მორო), მისი ზოგიერთი ნიშანი აისახა პოსტიმპრესიონისტების ნეორომანტიკულ ტენდენციებში. რთული და წინააღმდეგობრივი იყო რ-ის განვითარება გერმანიაში. ადრეულ პერიოდში მისთვის დამახასიათებელი იყო მკვეთრი ინტერესი ინდივიდუალურისა და განუმეორებლისადმი, მელანქოლიურ-მინორული ტონალობა, მისტ.-პანთეისტური განწყობა (ფ. ო. რუნგე, ი. კოხი, კ. დ. ფრიდრიხი და სხვ.). XV ს. გერმ. ფერწერის, სტილისტიკური და იდეური აღდგენისაკენ ისწრაფოდნენ ფ. ოვერბეკი, ი. შნორ ფონ კაროლსფელდი, პ. კორნელიუსი და სხვ., რ-თან ახლოს იყო აგრეთვე დიუსელდორფის სკოლისა (ა რეთელი, ვ. შადოვი, კ. ფ ზონი, თ ჰილდებრანდტი და სხვ ) და *ბიდერმაიერის* მხატვართა შემოქმედება. XIX ს შუა წლებიდან გერმანიაში რ. ვითარდებოდა, ერთი მხრივ, სალონურ-პომპეზური ფერწერის (ე. კაულბახი და კ. პილოტი), მეორე მხრივ, კამერული ხასიათის ნამუშევრების (ლ. რიხტერი, კ. შპიცვეგი, მ შვინდი) სახით. საფრანგეთის ანალოგიურად აქაც გვიანდელი რ. შეერწყა სიმბოლიზმს (შვეიც. ა. ბეკლინი, ჰ. თომა, ფ. ფონ შტუკი, მ. კლინგერი და სხვ.)

ინგლისში XIX ს I ნახევარში რომანტ. ხასიათისაა ჯ. კონსტებლის, რ. ბონინგტონის, უ. ტერნერის შემოქმედება. გვიანდ. რ-ის წარმომადგენელთა შორის გამოირჩეოდა პრერაფაელიტების მოძრაობა (დ. გ როსეტი, ჯ. ე მილესი, ჰ. ჰანტი, ე. ბერნჯოუნზი და სხვ.) აშშ-ში XIX ს. რომანტ. მიმდინარეობა ძირითადად პეიზაჟში გამოვლინდა (ტ. კოული, ჯ. ინესი, ა. პ. რაიდერი). ევრ. სხვადასხვა ქვეყანაში რ-ის აყვავება დაკავშირებულია ეროვნ. თვითშეგნებისა და მშობლიური ისტორიისადმი ინტერესის ზრდასთან, აგრეთვე ეროვნ.-განმათ. მოძრაობასთან. ასეთია გ ვაპერსის, ლ. გალეს, ჰ ლეისისა და ა. ვირცის (ბელგია); ფ. აიესის, დ. და ჯ. ინდუნოების, ჯ. კარნევალისა და დ. მორელის (იტალია); დ. სიკეიროსი (პორტუგალია); ი. მანესისა და ი. ნავრატილის (ჩეხია), მ. ბარაბაშისა და ვ. მადარასის (უნგრეთი); ა. ორლოვსკის, პ. მიხალოვსკის, ჰ. როდაკოვსკისა და ი. მატეიკოს (პოლონეთი) შემოქმედება. რუსეთში რ-ის გავლენა გამოვლინდა ო. კიპრენსკის, თ. ტოლსტოის, ს. შჩედრინის, მ. ლებედევის, მ. ვორობიოვის, ი. აივაზოვსკის, კ. ბრიულოვის, თ. ბრუნის, აგრეთვე პ. ფედოტოვის, ა. ივანოვის, ნ. გესა და ა. კუინჯის შემოქმედებაში.

*ლიტ*.: Берковский Н. Я., Романтизм в Германии, Л., 1973; Вентури Л., Художники нового времени, пер. с итал., М., 1956; Гайм Р., Романтическая школа, пер. с нем., М., 1891; Европейский романтизм, М., 1973; Романтизм в славянских литературах, М., 1973; Яворская К. В., Романтизм и реализм во Франции в XIX веке, [М.], 1938; მისიევე, Западноевропейское искусство XIX века, М., 1962.

**რომანული ენები** (ლათ. romanus— რომაული), ინდოევროპული ენების ოჯახის ენათა ერთ-ერთი ჯგუფი, რ-იც წარმოიშვა რომაელთა მიერ დაპყრობილ ტერიტორიაზე გავრცელებული ხალხ. ლათინურისაგან (ამიტომ ენათა ამ ჯგუფს ნ ე ო ლ ა თ ი ნ უ რ ე ნ ე ბ ს ა ც უწოდებენ). რ. ე-ზე ლაპარაკობს 400 მლნ-ზე მეტი კაცი. რ. ე. ხასიათდება მორფოლ.-სინტაქსური სისტემის მეტ-ნაკლებად გამოკვეთილი ანალიზურობით — გრამატ. მიმართებები გამოხატულია ე. წ. დამხმარე სიტყვებით და არა ფლექსიებით, სახელის გრამატ. კატეგორიები (სქესი, რიცხვი, განსაზღვრულობა-განუსაზღვრელობა) ძირითადად გამოხატულია არტიკლით, ზმნას ახასიათებს ნამყოს მიმღეობით ნაწარმოები რთული დრო, სინტაქსური მიმართებები გამოიხატება წინდებულიანი კონსტრუქციებითა და სიტყვათა რიგით წინადადებაში და ა. შ.

განარჩევენ რ. ე-ის ორ ჯგუფს: დასავლურ რომანულსა (პორტუგ., ესპ., კატალანური, პროვანსული, ფრანგ., რეტორომანული ენები და ჩრდ. იტალ. დიალექტები) და აღმოსავლურ რომანულს (სამხრ და ცენტრ. იტალიის დიალექტები, იტალ., აწ მკვდარი დალმაციური, რუმინ. და მოლდ. ენები) მეორე (უფრო დეტალური) კლასიფიკაციით განასხვავებენ ქვეჯგუფებს: ი ბ ე რ ი უ ლ-რ ო მ ა ნ უ ლ ს (ესპ., პორტუგ., კატალანური, გალისიური), გ ა ლ უ რ-რ ო მ ა ნ უ ლ ს (ფრანგ., პროვანსული) ი ტ ა ლ ი უ რ-რ ო მ ა ნ უ ლ ს (იტალ., სარდინიული), რ ე ტ ო რ ო მ ა ნ უ ლ ს (იხ. *რეტორომანული ენები*) და ბ ა ლ კ ა ნ უ რ-რ ო მ ა ნ უ ლ ს (რუმინ., მოლდავური და სხვ.).

*ლიტ*.: Романские языки, М., 1965.

**რომანული სტილი,** X — XII სს. დას. ევროპაში გაბატონებული მხატვრული სტილი (შეეხო აღმ. ევროპის ზოგ ქვეყანასაც), შუა საუკუნეების ევროპული ხელოვნების განვითარების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ეტაპი. ტერმინი „რ. ს.“ შემოიღეს XIX ს. დასაწყისში.

რ. ს-მა აითვისა ადრინდ ქრისტ. ხელოვნ., *მეროვინგული ხელოვნების*, *კაროლინგური აღორძინების* კულტურის მრავალი ელემენტი. რ ს. იყო შუა საუკ. პირველი მხატვრული სისტემა, რ-მაც მოიცვა ევრ. ქვეყნების უმეტესობა. რ. ს-ის ერთიანობის საფუძველს წარმოადგენდა განვითარებული ფეოდ ურთიერთობათა სისტემა და იმ ხანაში კათოლ. ეკლესიის დიდი იდეოლოგიური, პოლიტ. და ეკონ გავლენა. მრავალ ქეყანაში ხელოვნ მთავარი მფარველები იყვნენ სამონასტრო ორდენები, ხოლო მშენებლები, მუშები, მხატვრები, ხელნაწერთა გადამწერნი და გამფორმებლები — ბერები. მხოლოდ XI ს-ში გაჩნდნენ საერო წრიდან გამოსულ ქვისმთლელთა (მშენებლები. მოქანდაკეები) მოხეტიალე არტელები.

რომანული ნაგებობანი და კომპლექსები ხშირად განლაგებული იყო მაღალ ბორცვზე ან მდინარის მაღალ ნაპირზე. მათ აგებდნენ ადგილობრივად მოპოვებული საშენი მასალით. კომპაქტური ფორმითა და სილუეტით ეს ნაგებობანი ჰარმონიულად ერწყმოდნენ ბუნებრივ გარემოს. რ. ს-ის ნაგებობათათვის დამახასიათებელი მშვიდი, საზეიმოდ მკაცრი იერის ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვან როლს ასრულებდა მძიმე, მასიური კედლები, აგრეთვე კოშკები, რ-ებიც რ. ს-ის არქიტ. კომპოზიციის ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს ელემენტად იქცა. რომანული ნაგებობა წარმოადგენდა მარტივ სტერეომეტრიულ მოცულობათა (კუბები, პარალელეპიპედები, ცილინდრები) სისტემას. კედლების ზედაპირი დანაწევრებული იყო თაღნარებიანი ფრიზებითა და გალერეებით, მაგრამ ისე, რომ არ ირღვეოდა მონოლითური მთლიანობა.

რ. ს-ის ტაძრებში განვითარება პოვა ადრინდ ქრისტ. ხუროთმოძღვრების ბაზილიკური და ცენტრული (უპირატესად მრგვალი გეგმის) ეკლესიების ტიპმა. ტრანსეპტისა და გრძივი ნავის გადაკვეთის ადგილზე აწყობდნენ სასინათლო ხვრელს ან აღმართავდნენ კოშკს. ტაძრის ძირითადი ნაწილები წარმოადგენდა დამოუკიდებელ მონაკვეთებს, ინტერიერის დანაწევრება ემორჩილებოდა თანაბარზომიერ რიტმს. რ. ს-ის ეკლესიებში ხის ბრტყელი ჭერის ნაცვლად იყენებდნენ კამარებს (ცილინდრული, ჯვაროვანი, ჯვაროვან-წიბოვანი, იშვიათად გუმბათები). რ ს-ის ადრინდ. პერიოდში დიდი ადგილი ეთმობოდა კედლის მხატვრობას. XI ს. დასასრ. — XII ს. დასაწყისში, როდესაც ნაგებობათა კონსტრუქცია რთული ხასიათისა გახდა, ტაძრის დეკორში უპირატესობა პორტალების შემამკობელ მონუმ. რელიეფს მიენიჭა. მომწიფებული რ. ს-ის ბრტყელი რელიეფი უფრო ამობურცული გახდა; მაგრამ იგი მაინც ორგანულად უკავშირდებოდა კედლის მასივს. რ. ს-ის ეპოქაში აყვავდა წიგნის მინიატიურა, განვითარდა ლითონის ჩამოსხმა, ჭედურობა, ძვალზე კვეთა, სამინანქრო საქმე, მხატვრული ფეიქრობა, მეხალიჩეობა, საიუველირო საქმე და სხვ. რომანულ ფერწერასა და ქანდაკებაში მთავარი ადგილი ეთმობოდა რელიგ. თემატიკას. ბატონობს ქრისტეს გამოსახულება, რ-იც ზომებით ბევრად ჭარბობს დანარჩენ ფიგურებს. უხვად იყენებდნენ გეომ., მცენარეული და ცხოველური სტილის ორნამენტს.

საფრ. ხუროთმოძღვრებაში თავდაპირველად რ. ს-ის ფორმები X ს. დასასრულს გამოჩნდა. გავრცელდა ძირითადად ცილინდრულ-კამარიანი შუანავიანი ბაზილიკის ტიპი, აგრეთვე ე. წ. მოსალოცავი ეკლესიები, რ-თა საკურთხეველს სამი მხრიდან ეკვროდა გარშემოსავლელი (სანსერნენის ეკლესია ტულუზაში, დაახლ. 1080 — XII ს.). საერთოდ ფრანგ. რომანული ხუროთმოძღვრებისათვის დამახასიათებელი იყო ადგილ. სკოლათა სიმრავლე: ბურგუნდიისა (კლიუნი-III-ის ტაძარი, 1088 — XII ს.), პუატუსი (ეკლესია ნოტრდამი პუატიეში, XII ს.); პროვანსში ტაძრის პორტალებს უხვად ამკობდნენ სკულპტურული დეკორის (სენ-ტროფიმის ეკლესია არლში, VIII—XV სს.), საფრანგეთში რ. ს-ის საერო ხუროთმოძღვრებაში ჩამოყალიბდა დონჟონიანი ციხე-დარბაზი— ციხესიმაგრის ტიპი. რომანული ხელოვნ. მწვერვალს წარმოადგენს ბურგუნდიისა და ლანგედოკის ეკლესიათა ტიმპანების სკულპტურა, მოხატულობა, მანიატიურის ნიმუშები, დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნ. ძეგლები.

გერმ. რომანულ არქიტექტურაში გამოირჩეოდა საქსონიის სკოლა (სანქტ-მიხაელსკირხე ჰილდესჰაიმში, 1001–33-ის შემდეგ), მომწიფებულ ხანაში დაწინაურდა რაინისპირა ქ-ების საეკლ. ხუროთმოძღვ-



რომანული სტილი. ეკლესიის პორტალი. მუასაკი. XII ს. საფრანგეთი.



სტ. *რეპინი. ი.* „პროპაგანდისტის დაპატიმრება“. **1880–92.** ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

რება (ტაძრები შპაიერში, მაინცში, ვორმსში—XI—XIII სს.), აიგო იმპერატორთა დიდებული სასახლეები. რ. ს-ის „ოტონის პერიოდში" (X ს. II ნახ. — XI ს. I ნახ.) აყვავდა გერმ. წიგნის მინიატიურა (მნიშვნელოვანი ცენტრები — რაიხენაუს სააბატო და ტრირი), ჩამოსხმის ხელოვნება (ჰილდესჰაიმის ტაძრის ბრინჯაოს კარები). ამეტ მნიშვნელობას იძენს ქვისა და სტუკოს სკულპტურა. იტალიაში რ. ს-ის ელემენტებმა ყველაზე ადრე *ლომბარდიის სკოლაში* იჩინა თავი (IX—X სს.). იტალ. რ. ს-თვის დამახასიათებელია ანტ. (სამხრ. იტალია და სიცილია) და არაბ. ხელოვნ. გავლენა. გერმ. და ფრანგ. რომანულ ხელოვნებასთან მჭიდროდ არის დაკავშირებული ტოსკანის ხუროთმოძღვრება (სატაძრო კომპლექსი *პიზაში*). აქ აღმოცენდა *ინკრუსტაციული სტილი*.

ესპანეთში, ნაწილობრივ რეკონკისტასთან დაკავშირებითაც, რომანულ ეპოქაში ფართოდ გაიშალა ციხე-დარბაზ—ციხესიმაგრეთა და ქალაქის სიმაგრეთა მშენებლობა. საეკლ. ხუროთმოძღვრება გამოირჩეოდა მარტივი კომპოზიციით.

რ. ს. განვითარდა აგრეთვე ინგლისში (ნორმანთაგან დაპყრობის შემდეგ, 1066), სკანდ. ქვეყნებში, პოლონეთში, ჩეხოსლოვაკიაში, უნგრეთში.

ევროპის გარეთ რ. ს-ის ციხე-დარბაზები ააგეს ჯვაროსნებმა XII—XIII სს. პალესტინასა და სირიაში (კრაკ დე შევალიეს ციხე-დარბაზი, XII—XIII სს.).

*ლიტ.*: Всеобщая история архитектуры, т. 4, Л.—М., 1966; Всеобщая история искусств, т. 2, кн. 1, М., 1960.

**რომანული ხელოვნება,** იგივეა რაც რომანული სტილი (X—XIII სს.). იხ. სტ. *რომანული სტილი*.

**რომანცემენტი** (ინგლ. roman cement, სიტყვასიტყვით — რომაული ცემენტი), უძველესი ჰიდრავლიკური *მჭიდა ნივთიერება*. თანამედროვე მშენებლობაში თითქმის მთლიანად შეიცვალა *პორტლანდცემენტით* და მისი ნაირსახეობებით.

**რომასი** იაკობ დორონის ძე [29. I (11. II). 1902; სოფ. სოკოლკა, ახლანდ. სოკულკა, პოლ. სრ, — 18. V. 1969, ასტრახანი], საბჭ. ფერმწერი და დეკორატიული ხელოვნების ოსტატი. სსრკ სახ. მხატვარი (1965), სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1958). სკკპ წევრი 1929-იდან. სწავლობდა მოსკ. უმაღლეს სამხატვრო ტექ. ინ-ტში (1924—30). რ-მა საზეიმოდ გააფორმა მოსკ. ცენტრ. მოედნები (1924—37), მასვე ეკუთვნის ვ. ი. ლენინის ცენტრ. მუზეუმისა (1935—36) და ნიუ-იორკში მსოფლიო გამოფენის საბჭ. პავილიონის (1939) გაფორმება. (1950—54) საკავშ. სას.-სამ. გამოფენის მთავარი მხატვარი. რ-ის დაზგური ნამუშევრები ასახავს პეიზაჟებსა და პეიზაჟურ-ჟანრულ სცენებს. სსრკ სახელმწ. პრემია (1948). დაჯილდოებულია სამამულო ომის II ხარისხის ორდენითა და მედლებით.

**რომაული ციფრები,** ციფრები, რ-ებსაც იყენებდნენ ძველი რომაელები. ამ ციფრების შესახებ სარწმუნო მონაცემები არ არსებობს. სავარაუდოა, რომ ეს ციფრები ნასესხებია ეტრუსკებისაგან. რ. ც-ის სისტემა ემყარება სპეც. აღნიშვნებს ათობითი თანრიგებისათვის (I = 1, X = 10, C = 100, M = 1000) და მათი ნახევრებისათვის (V = 5, L = 50, D = 500). ნატურალური რიცხვი იწერება ამ ციფრების გამეორებით, ამასთან ერთად, თუ დიდი ციფრი პატარა ციფრის წინ წერია, ისინი იკრიბებიან (შეკრების პრინციპი, მაგ., VI=5+1=6), ხოლო თუ პირიქითაა (ამ დროს ციფრები არ შეიძლება მეორდებოდეს), მაშინ დიდ ციფრს აკლდება პატარა [გამოკლების პრინციპი, მაგ., IV=5−1=4 (IIII ნაცვლად), IX=10−1=9 (VIIII ნაცვლად)]. უკანასკნელ წესს იყენებენ ერთი და იმავე ციფრის ოთხჯერ გამეორების თავიდან ასაცილებლად. ამ ჩაწერისას მრავალნიშნა რიცხვზე არით. ოპერაციების შესრულება მოუხერხებელია, რის გამოც ამჟამად რ. ც-ს იშვიათად იყენებენ; ამ ციფრებით აღნიშნავენ საუკუნეებს (მაგ., XX ს.), თვეებს (მაგ., 19. I. 1973), სამზე მეტი დაბალი რიგის წარმოებულებს (მაგ., $y^{(IV)}$, $y^{(V)}$ და ა. შ.) და სხვ.

**რომაშოვი** ბორის სერგეის ძე [18 (30). VI. 1895, პეტერბურგი, — 6. V. 1958, მოსკოვი], რუსი საბჭ. დრამატურგი, კრიტიკოსი, მსახიობი, რეჟისორი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1949). სამოქალაქო ომს მიუძღვნა პირველი მნიშვნელოვანი პიესა „ფედკა-იასაული" (1924). წვლილი მიუძღვის საბჭ. კომედიოგრაფიის განვითარებაში. რ-ის პიესებიდან აღსანიშნავია: „ცეცხლოვანი ხიდი" (1929), „მშობლიური სახლი" (1938), „დიადი ძალა" (1947; სსრკ სახელმწ. პრემია, 1948) და სხვ. დაჯილდოებულია 3 ორდენით.

**რომბი** (ბერძნ. rhombos), ტოლი გვერდების მქონე ბრტყელი ოთხკუთხედი. რ. შეიძლება განვიხილოთ როგორც კერძო შემთხვევა *პარალელოგრამისა*, რ-საც აქვს ტოლი ორი მეზობელი გვერდი, ან ურთიერთმართობული დიაგონალები, ან დიაგონალი, რ-იც კუთხეს შუაზე ჰყოფს. მართი კუთხეების მქონე რ-ს *კვადრატი* ეწოდება.

**რომბისებრი ანტენა,** *მსრბოლი ტალღის ანტენის* სახეობა; წარმოადგენს სადენებისაგან დამზადებულ *რომბის* ფორმის ჩარჩოს; იყენებენ მიმღებ ან გადამცემ ანტენად რადიოკავშირისა და რადიომაუწყებლობისათვის დეკამეტრიანი (მოკლე) ტალღების დიაპაზონში. რ. ა-ს ჰკიდებენ ჰორიზ. მდგომარეობაში დედამიწიდან 15—40 *მ*-ის სიმაღლეზე (ნახ. ა). რომბის გვერდის სიგრძე (*l*) 50—160 *მ*-ია. რომბის ერთ-ერთი მახვილი კუთხის სადენებს მიუერთებენ რადიოგადამცემს (ან რადიომიმღებს), ხოლო კორესპონდენტისაკენ მიმართულ მეორე მახვილ კუთხეს—რეზისტორს, რ-ის წინაღობა დაახლ. რ. ა-ის ტალღური წინაღობის ტოლია (600—700 *ომ*). ამის გამო ანტენაში მყარდება მსრბოლი ტალღის რეჟიმი. დიდი სიგრძის (2500—3000 *კმ* და მეტი) კავშირგაბმ. ხაზებისათვის განკუთვნილ რ. ა-ში რომბის მახვილი კუთხე 30—50°-ის ტოლია, მიმართული მოქმედების კოეფიციენტია 160—200, გაძლიერების კოეფიციენტი კი — 25—80. სიმძლავრის დანაკარგის შემცირება შეიძლება ორმაგი რ. ა-ის გამოყენებით (ნახ. ბ). ასეთი ანტენის გაძლიერების კოეფიციენტი 1,5—2-ჯერ აღემატება ცალფა რ. ა-ის გაძლიერების კოეფიციენტს.

**რომბოედრი** (*რომბი* და ბერძნ. hedra — ფუძე, წახნაგი), *პარალელეპიპედი* (ჩვეულებრივ დახრილი), რ-ის წახნაგები ტოლი რომბებია. რ-ს ორი წვერო მაინც აქვს ისეთი, რ-ებთანაც მდებარე ყველა კუთხე ერთმანეთის ტოლია. პარალელეპიპედი არის რ. მაშინ და მხოლოდ მაშინ, როცა მას აქვს მესამე რიგის სიმეტრიის ღერძი. იხ. *სიმეტრია*.

**რომბული სინგონია,** კრისტალთა ერთ-ერთი ქვეგანაყოფი სიმეტრიის მიხედვით (იხ. *სინგონია*), რ-ის ელემენტარული უჯრედის პარამეტრებს შორის ასეთი თანაფარდობაა:

$$a \neq b \neq c, \ \alpha = \beta = \gamma = 90^{\circ}.$$

**რომელი** (Rommel) დიტრიხ-კრისტოფ (17. IV. 1781, კასელი,—21. I. 1859, იქვე), გერმანელი ისტორიკოსი, ეთნოგრაფი და ფილოლოგი. 1811—14 მიიწვიეს ხარკოვის უნ-ტში ლათ. სიტყვიერებისა და სიძველეთა კათედრის პროფესორად. 1820-იდან კასელში სამეფო არქივისა და ბ-კას განაგებდა. აქ შექმნა მან თავისი მთავარი ნაშრომი „ჰესენის ისტორია" (ტ. 1—10, 1820—58). რ-ის პირველი ლიტ.-მეცნ. თხზ. „აბულ-ფიდას არაბეთის აღწერა" (1802) იყო. 1803 გამოქვეყნდა მისი „კავკასიის რეგიონებისა და ხალხების სტრაბონისეული აღწერილობის კომენტარები", რ-იც ერთ-ერთი პირველი გამოკვლევაა ამ საკითხზე ევროპაში, 1808 — „კავკასიის ხალხები მოგზაურობის აღმწერთა ცნობების მიხედვით". ნაშრომი გამოირჩევა წყაროების ღრმა ცოდნითა და კვლევის მრავალმხრივობით. თხზულების თითქმის ნახევარი საქართველოს და მისი ცალკეული კუთხეების ბუნებას, ისტორიასა და ეთნოგრაფიას ეძღვნება (თარგმანის ხელნაწ. დაცულია საქ. სსრ მეცნ. აკად. უცხოური წყაროების კომისიაში). *ნ. გიორგაძე.*

**რომელი** (Rommel) ერვინ (15. XI. 1891, ჰაიდენჰაიმი, ბადენ-ვიურტემბერგი, —14. X. 1944, ჰერლინგენი. ქ. ულმის მახლობლად), გერმანელი ფაშისტი გენერალ-ფელდმარშალი (1942). 1910-იდან სამხ. სამსახურშია. I მსოფლიო ომის (1914—18) მონაწილე. 1919-იდან რაიხსვერშია, შემდეგ ვერმახტში. 1939 სექტ-იდან ა. ჰიტლერის ბანაკის სამხ. კომენდანტი, საფრანგეთზე ლაშქრობის დროს 1940 თებ-იდან მე-7 სატანკო დივიზიის მეთაური. 1941 თებ. — 1943 მარტში გერმ. საექსპედიციო ძალების სარდალი ჩრდ. აფრიკაში. 1943 ივლ.-ნოემბ. სარდლობდა არმიათა „ბ" ჯგუფს ჩრდ. იტალიაში, 1943 დეკ-იდან არმიათა „ბ" ჯგუფს საფრანგეთში. მონაწილეობდა ჰიტლერის წინააღმდეგ შეთქმულებაში და შეთქმულების გამომჟღავნების შემდეგ ჰიტლერის ბრძანებით თავი მოიკლა.

**რომენი** (Romains) ჟიულ (ნამდვ. სახელი და გვარი ლუი ფ ა რ ი გ უ ლ ი, Farigoule) (26. VIII. 1885, სენ-ჟიულიენ-შაპტეი, ზემო ლუარის დეპარტ., — 14. VIII. 1972, პარიზი), ფრანგი მწერალი, ფრანგ. აკად. წევრი (1946). იყო გაერთიანება „სააბატოს" წევრი და *უნანიმიზმის* მეთაური, რ-ის მანიფესტიც გახდა მისი ლექსების კრებ. „ერთსულოვანი ცხოვრება" (1908). რ-ის პოეზიისათვის დამახასიათებელი მოვლენების იდეალისტური აღქმა შემდგომ პროზაშიც გაბატონდა.



ი. რომასი. „თევზაობის დასასრული". 1961. ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი.



ი. რომასი.




რომბი: a—რომბის გვერდი; $d_1$, $d_2$—დიაგონალები; h—სიმაღლე; $d_1^2+d_2^2=4a^2$; $d_1=2a\cos\alpha/2$; $d_2=2a\sin\alpha/2$; ფართობი $S=ah=a^2\sin\alpha=\frac{d_1 d_2}{2}$ (α არის კუთხე გვერდებს შორის).



რომბოედრი.







რომბისებრი ანტენა, ა — ცალფა; ბ—ორმაგი (შედგენილი); l — რომბის გვერდი; ფ — ანტენის გადამცემთან (ან მიმღებთან) შემაერთებელი ფიდერი: R—რეზისტორი; D—რომბების წანაცვლება. ისრით ნაჩვენებია გამოსხივების მაქსიმალური ინტენსიურობის მიმართულება.

ადრეული შემოქმედების ნიმუშებია: კრებულები „ოდები და ლოცვები“ (1913), „ევროპა“ (1916), გროტესკული ფარსები „კნოკი ანუ მედიცინის ზეიმი“ (1923), კინორომანი „დონოგოო-ტონკა“ (1920); კომედია „ბატონი ლე ტრუადეკი გარყვნილების ბრჭყალებში“ (1923), დრამა „დიქტატორი“ (1926, დაიდგა 1927) და სხვ. 1908—33 პერიოდის საფრ. ცხოვრებას ასახავს რომანების ციკლში „თავისუფალი ნების ადამიანები“ (ტ. 1—27, 1932—47), რ-შიც აირეკლა უნანიმიზმის პრინციპები, გამოჩნდა მწერლის გადახრა ნატურალისტური ბიოლოგიზირებისაკენ, აგრეთვე მისი რეაქციული პოლიტ. შეხედულებები, რაც უფრო გამძაფრდა ბოლო რომანებში: „უცნაური ქალი“ (1957) და „ქალბატონ შოვერელის მემუარები“ (1959).


მ. რომი.

**რომი** მიხეილ ილიას ძე [11 (24). I. 1901, ირკუტსკი, — 1. XI. 1971, მოსკოვი], საბჭ. კინორეჟისორი და სცენარისტი. სსრკ სახ. არტისტი (1950). სკკპ წევრი 1939-იდან. 1925 დაამთავრა უმაღლესი სახელმწ. სამხატვრო-ტექ. ინ-ტი. 1934 გადაიღო პირველი (მუნჯური) ფილმი „ფუნთუშა“, 1937 კი — „ცამეტნი“. რ-ის საუკეთესო ფილმებია: „ლენინი ოქტომბერში“ (1937) და „ლენინი 1918 წელს“ (1939). შემდეგ წლებში შექმნა ფილმები, რ-შიც მრისხანედ ამხელდა ფაშიზმს: „რუსული საკითხი“ (1948), „საიდუმლო მისია“ (1950), „მკვლელობა დანტეს ქუჩაზე“ (1956). სხვა ფილმები: „წელიწადის ცხრა დღე“ (1962), ისტ. ტრილოგია „ადმირალი უშაკოვი“ (1953). აღიარება მოიპოვა რ-ის ფილმმა „ჩვეულებრივი ფაშიზმი“ (1966). რ-ის ფილმებს მოპოვებული აქვთ საერთაშ. კინოფესტივალების პრემიები. სსრკ სახელმწ. (1941, 1946, 1948, 1949, 1951) და რსფსრ ძმები ვასილიევების სახელმწ. პრემიების ლაურეატი (1966), 1949-იდან პედ. მოღვაწეობას ეწეოდა კინემატოგრაფიის საკავშ. ინ-ტში, 1958-იდან პროფესორი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციის, შრომის წითელი დროშის ორდენებითა და მედლებით.

*ლიტ.*: Потожева Л., Михаил Ромм, [М., 1967].

**რომი** (ლათ. Roma), ქალაქი იტალიაში, წარმოიქმნა ძვ. წ. VIII ს-ში. შემდგომ დაიმორჩილა მთელი აპენინის ნ.-კ., ხოლო ძვ. წ. III ს-იდან მძლავრი სახელმწიფო გახდა.

რ-ის ისტორია სამ ძირითად პერიოდად იყოფა: 1. მეფეთა პერიოდი (ტრადიციის მიხედვით, ძვ. წ. 754/3—510/9), 2. რესპუბლიკის ხანა (510/9—27), 3. იმპერიის ეპოქა (ძვ. წ. 27 — ახ. წ. 476).

1. მეფეთა პერიოდი. პირველი დასახლებები მერმინდელი რ-ის ტერიტორიაზე ძვ. წ. X ს-ში წარმოიქმნა. არქეოლოგიურად დადასტურებულია, რომ ისინი *ლათინთა* და *საბინთა* ტომებს ეკუთვნოდა. VIII ს-ში მათი გაერთიანების შედეგად ჩამოყალიბდა ქალაქი. გადმოცემებმა შემოგვინახეს რ-ის 7 მეფის სახელი: რომულუსი, ნუმა პომპილიუსი, ტულუს ჰოსტილიუსი, ანკუს მარციუსი, ლუციუს პრისკუს ტარკვინიუსი, სერვიუს ტულიუსი და ტარკვინიუს ამაყი. უკანასკნელი სამი ეტრუსკული დინასტიის წარმომადგენლად ითვლება. მეფეთა პერიოდი გვაროვნ. წყობილების დაშლისა და კლასობრივი საზ-ბის ჩამოყალიბების, სახელმწიფოებრივი ორგანიზაციის ფორმირების ეპოქაა. ძირითად საზ. ერთეულს გვარი (gens) წარმოადგენდა; ათი გვარი კურიას ქმნიდა, ხოლო ათი კურია — ტრიბუსს. სამი ტრიბუსი შეადგენდა „რომაელ ხალხს“ (Populus Romanus), რ-იც თავდაპირველად მხოლოდ სრულუფლებიანი, პრივილეგიური ზედაფენის — პატრიციებისაგან — შედგებოდა. უმნიშვნელოვანეს საკითხებს სახ. კრებაზე, ე. წ. კურიატულ კომიციაზე (comitia curiata) წყვეტდნენ. რ-იც კურიების მიხედვით იკრიბებოდა. მეფეთა პერიოდში ინერგება და ვითარდება მიწაზე კერძო საკუთრება, მაგრამ მიწების დიდი ნაწილი კოლექტ. სარგებლობაში რჩება. ასეთ მიწებს „სახალხო (თუ საზოგადოებრივი) მიწა“ (ager publicus) ეწოდებოდა. შემდგომში „სახალხო მიწის“ ფონდი დამორჩილებულ ქალაქთა და ტომთა ტერიტორიების ხარჯზე ივსებოდა. ამავე პერიოდში რ-ში უუფლებო მწარმოებელი მოსახლ. ფენა — პლებსი (plebs) ჩამოყალიბდა. რ-ის საზ-ბაში თანდათან იქმნება ორი ძირითადი კლასი — *პატრიციები* და *პლებეები*. ხანგრძლივი ბრძოლის შემდეგ „რომაელი ხალხი“ კლასებად დანაწილდა ქონებრივი ცენზის მიხედვით, რამაც პატრიციებსა და პლებეებს შორის უფლებრივი განსხვავება მოსპო. თითოეულ კლასს შეიარაღებულ მეომართა ასეულების — ცენტურიების (centuria) — გარკვეული რაოდენობა უნდა გამოეყვანა. სახ. კრებაზეც ამიერიდან ყოველ კლასს იმდენი ხმა ჰქონდა, რამდენი ცენტურიაც გამოჰყავდა (ცენტურიატული კომიცია — comitia centuriata) ამ რეფორმის შედეგად საზ. და პოლიტ. ცხოვრებაში გადამწყვეტი როლი ქონებრივ მდგომარეობას ენიჭებოდა და არა ჩამომავლობას, თუმცა გვაროვნ. არისტოკრატიამ თავისი გავლენა შეინარჩუნა. ყველაფერი ეს რ-ში კლასობრივი საზ-ბის ჩამოყალიბებას ნიშნავდა მეფეთა პერიოდშივე ჩაეყარა საფუძველი საზ. ურთიერთობათა თავისებურ ფორმას — პატრონატს. ცალკეული შეძლებული პირები თავიანთი მფარველობის ქვეშ აქცევდნენ უფრო ღარიბ ადამიანებს, რ-ებიც თავიანთი მხრივ ერთგულებასა და მორჩილებას აღუთქვამდნენ პატრონს და უკანასკნელის კლიენტებად იქცეოდნენ. ბევრი პლებეი ეძიებდა მდიდარ პატრიციათა მფარველობას. პატრონატმა რ-ის ისტორიის მთელ მანძილზე იარსება, თუმცა დროთა ვითარებაში მისი სოც. არსი იცვლებოდა. რ-ის უკანასკნელ მეფეს ტარკვინიუს ამაყს ტრადიცია ხატავს როგორც შეუბრალებელ ტირანს, რ-ის მკაცრმა მმართველობამ აჯანყება და რ-იდან მისი განდევნა გამოიწვია.

2. რესპუბლიკის ხანა. ტარკვინიუს ამაყის განდევნის შემდეგ 510/509 ხელისუფლება უმაღლეს მოხელეთა— მაგისტრთა ხელში გადავიდა. თავდაპირველად იყო ორი კონსული, რ-თაც გადაეცათ მეფეთა ზოგიერთი ფუნქცია და ხელისუფლების გარეგნული ნიშნებიც: მოწისფერი მოსასხამი, ოქროს დიადემა, სპილოს ძვლის კურულური სავარძელი, წკეპლების კონაში ჩარჭობილი ცულის მპყრობელ ლიქტორთა საპატიო ესკორტი. კონსულებს ყოველწლიურად ირჩევდნენ და ზედიზედ ორჯერ მათი არჩევა აკრძალული იყო; უმაღლეს საკანონმდებლო ორგანოს კომიციები წარმოადგენდა. ადრეულ რესპ. ხანაში თანდათან გაჩნდა სხვა უმაღლესი სამოხელეო თანამდებობები (პრეტორი, ცენზორი, ედილი და სხვ.), ჩამოყალიბდა რომაული მაგისტრატურა, რ-იც ორი სახისა იყო: ორდინარული, ე. ი. ჩვეულებრივ, მუდმივმოქმედი და ექსტრაორდინარული, ე. ი. საგანგებო, არაჩვეულებრივი. ორდინარული მაგისტრატურისათვის დამახასიათებელი იყო მოხელეთა არჩევითობა, ვადიანობა (უმეტესობას ერთი წლით ირჩევდნენ), კოლეგიალობა და უხელფასობა. ექსტრაორდინარულ მოხელეთაგან აღსანიშნავია დიქტატორი, რ-საც მთელი ხელისუფლება სახელმწიფოში საგანგებო მდგომარეობისას გადაეცემოდა, მაგრამ არაუმეტეს 6 თვის ვადისა. ადრეული რესპ. ხანის საშინაო ურთიერთობას ახასიათებს მონათმფლობელობის განვითარება, თავისუფალთა შორის ქონებრივი დიფერენციაციის გაღრმავება, მევახშეობა, რაც სავალო მონობასა და, რაც მთავარია, პატრიციებსა და პლებეებს შორის ბრძოლის გამწვავებას იწვევს. პლებეები იბრძვიან მიწის განაწილების, სავალო მონობის გაუქმებისა და პოლიტ. უფლებებისათვის. ამ ბრძოლაში პლებეებმა მნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწიეს: ძვ. წ. IV ს. შუა ხანებისათვის პლებეებისათვის ხელმისაწვდომი გახდა ყველა უმაღლესი მაგისტრატურა, ისინი ყოველმხრივ გაუთანაბრდნენ პატრიციებს (ქორწინების უფლება, საკუთრების დაცვის უფლება, სახალხო კრებაზე მაგისტრატის უსამართლო დადგენილების გასაჩივრების — აპელაციის — უფლება და სხვ.), აიკრძალა სავალო მონობა. პლებეების პატრიციებთან უფლებრივი გათანაბრების შედეგად პატრიციული გვარისა და გამდიდრებული პლებეების ზედაფენის შერწყმა, ახ. გაბატონებული კლასის — ნობილიტეტის — ჩამოყალიბება მოხდა. ფორმალურად ხელისუფლების უმაღლეს ორგანოდ კომიცია დარჩა, მაგრამ რეალურად მთელი ძალაუფლება სენატის ხელში იყო. რ-ის საგარეო პოლიტიკა ადრეული რესპ. ხანაში მისი თანდათანობითი გაძლიერებით ხასიათდებოდა. ლათ. ქალაქთა ფედერაციის დამარცხების შემდეგ რ. ლაციუმში გაბატონდა, *სამნიტური ომების* (343—240) შედეგად დაიმორჩილა ცენტრ. იტალია, ხოლო ძვ. წ. 265-თვის, ბერძნ. ქ-ებსა და პიროსზე გამარჯვების შემდეგ, თავის ძალაუფლებას მთელი იტალია დაუქვემდებარა. იტალიის დამორჩილების შემდეგ რ-ის ექსპანსია აპენინის ნ.-კ-ის ფარგლებს სცილდება და იგი კართაგენის ძლიერ სახელმწიფოს ეჯახება. მასთან მძიმე და ხანგრძლივი ომები, ე. წ. *პუნიკური ომები*, ას წელზე მეტ ხანს გაგრძელდა. II და III პუნიკურ ომებს შორის რ. აღმოსავლეთის ელინისტურ სახელმწიფოთა წინააღმდეგ იბრძოდა. ხანგრძლივ ბრძოლაში მაკედონიის დამარცხების შემდეგ, ძვ. წ. 168-თვის, რ-ს დამორჩილდა მაკედონია და საბერძნ. დიდი ნაწილი. ძვ. წ. 192—188 რ-მა დაამარცხა *ანტიოქე III* და საფუძველი ჩაუყარა თავის გავლენას მცირე აზიაში. ძვ. წ. II ს. II ნახევარში რ-მა პირენეს ნ.-კ-ზე შეაღწია და ადგილ. იბერიულ ტომთა დამორჩილება დაიწყო, ხოლო ძვ. წ. 132—130 *პერგამონის სამეფო* შემოიერთა. რ. მაშინდელი მსოფლიოს უდიდეს სახელმწიფოდ იქცა, იგი ხმელთაშუა ზღვის მთელ აუზს მოიცავდა. ადრეული რესპ. ხანაში რ-ის სახელმწიფოში მნიშვნელოვანი სოც. და ეკონ. პროცესები მიმდინარეობდა. ძლევამოსილი ომების წყალობით რ-ში მოჰყავდათ ათასობით ტყვე. ვითარდებოდა მონათვაჭრობა, პროვინციებში სავალო მონობის არსებობა მკვიდრი მოსახლ. დაბალი ფენების დამონებას იწვევდა. ძვ. წ. III ს. ბოლოდან, განსაკუთრებით კი II ს. შუა წლებიდან, მონური შრომა წამყვანი ხდება მეურნ. ყველა დარგში. მსხვილ მამულთა (ლატიფუნდიათა) და ვილების (საშ. მამულების) წარმოქმნა, რ-იც მონურ შრომაზე იყო დამყარებული, წვრილ გლეხურ მეურნეობათა შემცირებას, გალატაკებასა და უმიწოდ დარჩენას იწვევდა. პაუპერიზებული სოფლის მოსახლ. დიდი ნაწილი ქალაქად მიდიოდა. ძვ. წ. II ს. შუა ხანები-


კადრი ფილმიდან „წელიწადის ცხრა დღე“. 1962. რეჟისორი მ. რ ო მ ი.

სათვის რ-ში საბოლოოდ ჩამოყალიბდა ორი ანტაგონისტური კლასი — მონები და მონათმფლობელები, რ-თა შორის მწვავე კლასობრივი ბრძოლა მიმდინარეობდა. ეს ბრძოლა II ს-ში მონათა უდიდესი აჯანყებების სახეს იღებს (სიცილიის მონათა აჯანყება, არისტონიკეს აჯანყება). მნიშვნელოვანი ცვლილებები ხდება გაბატონებულ ფენებშიც. უმაღლეს სენატორულ ოლიგარქიას უერთდება სავაჭრო-სავახშო ზედაფენა — *მხედრები*. დაპყრობითი ომების შედეგად მოპოვებული უდიდესი ნადავლი და კონტრიბუციები ფულადი კაპიტალის მოზღვავებასა და სავალო-სავახშო ოპერაციების ფართო განვითარებას იწვევს. ყველაზე მნიშვნელოვანი მაინც პოლისური ორგანიზაციის კრიზისი იყო. მიუხედავად უზარმაზარ სახელმწიფოდ გადაქცევისა, რ-ის სახელმწ. წყობილება ძველებურად პოლისური რჩებოდა. მისი ეკონ. საფუძველი საკუთრების ანტ. ფორმა იყო: მიწის მესაკუთრე შეიძლებოდა მხოლოდ სრულუფლებიანი მოქალაქე (კვირიტი) ყოფილიყო, ხოლო რ-ის მიერ დაპყრობილი მოსახლ. მოქალაქეების უფლებებს არ იღებდა, მისი ზედაფენებიც კი რ-ის სახელმწიფოსადმი ანტაგონისტურად განწყობილი იყვნენ, ე. ი. სახელმწიფოს სოც. დასაყრდენი მეტად ვიწრო და შეზღუდული რჩებოდა. რ-ში არ არსებობდა კანონმდებლობა, რ-იც პროვინციებს შეეხებოდა, ამიტომ პროვინციები ფაქტობრივად მათ მმართველთა (პროკონსულთა, პროპრეტორთა) სრულიად უკონტროლო გამგებლობაში ექცეოდნენ. არ შეესაბამებოდა ახ. ვითარებას არმიის ორგანიზაციაც. ძვ. კვირიტული არმია მხოლოდ თავისუფალი რომაელი მოქალაქეებისაგან შედგებოდა. სოფლის მოსახლ. პაუპერიზაციამ და გაპროლეტარებამ არმიაში გასაწვევ მოქალაქეთა კონტინგენტი შეამცირა. თანდათან დაიწყეს არმიაში იტალიკების გაწვევაც, მაგრამ მათთვის რ-ის სახელმწიფოს ინტერესები უცხო იყო და, ცხადია, ასეთი ელემენტებისაგან შემდგარი არმიის ბრძოლისუნარიანობა მნიშვნელოვნად დაეცა. გააქტიურდა გაღატაკებული გლეხობის ბრძოლა მიწისათვის, რის გამოხატულებაც ძმები გრაკქუსების გამოსვლა და მათი აგრ. რეფორმები იყო. ამასთან სახელმწიფო სოც. ბაზისის გაფართოების მიზნით დაიწყო მოძრაობა იტალ. მოსახლეობისათვის მოქალაქეობის მინიჭებისათვის. რეფორმების გზით ამ ღონისძიების გატარების მარცხმა ბიძგი მისცა *მოკავშირეთა ომს* (90—88), ე. ი. იტალიელთა საერთო აჯანყებას რ-ის წინააღმდეგ. ამ ომის შედეგად რომაელები იძულებულნი გახდნენ იტალიკებისათვის მოქალაქეობრივი უფლებები მიეცათ, რამაც საკუთრივ რომაელთა უპირატესი უფლებრივი მდგომარეობა საგრძნობლად შეარყია. რ-ის სახელმწიფო საგარეო ასპარეზზეც ვეღარ გამოიყურება ძველებურად ძლიერად. ნუმიდიის მეფესთან — *იუგურთასთან* — გაჭიანურებულმა ომმა (111—105) და იტალიაში შემოჭრილ კიმბრებისა და ტევტონების გერმ. ტომებთან წარუმატებელმა ბრძოლამ (113—101) გამოამჟღავნა სენატორული ზედაფენის გახრწნილება, უნიათობა და ძვ. რომაული არმიის ბრძოლისუნარიანობის დაცემა. ამის შედეგად რ-ის მმართველ წრეებში ე. წ. „ახალი ადამიანები" (homines novi) დაწინაურდნენ და ერთ-ერთმა მათგანმა — გაიუს მარიუსმა სამხ. რეფორმა ჩაატარა (107). ამ რეფორმით არმიაში უცენზო მოქალაქეთა მიღება დაიწყეს. ჯარისკაცებს დაუწესდათ ჯამაგირი, მიეცათ ნადავლიდან გარკვეული წილი. რესპუბლიკის ხანის მიწურულს რ-ის შინაპოლიტ. ცხოვრების ერთ-ერთი ძირითადი საკითხია ბრძოლა ორ ძირითად იდეურ პოლიტ. მიმდინარეობას — პოპულარებსა და ოპტიმატებს — შორის; ამასთან სულ უფრო ძლიერდებიან ცალკეული პიროვნებები, რ-ებიც ძირითადად არმიაზე დაყრდნობით ახერხებენ დიდი ძალაუფლების მოპოვებას და ზოგჯერ ერთპიროვნული ხელისუფლების ხელში ჩაგდებასაც. არმია იძენს უმნიშვნელოვანესი პოლიტ. ძალის როლს, ხოლო მისი სარდლები წარმართავენ სახელმწ. პოლიტიკას. 89 დაიწყო ბრძოლა პონტოს მეფე *მითრიდატე VI-თან*, რ-იც ცდილობდა აზიასა და ბალკ. ნ.-კ-ზე რ-ის ძალაუფლების აღმოფხვრას; ეს ბრძოლა რ-ის გამარჯვებით დასრულდა. მძლავრი დარტყმა მიაყენა რ-ის სახელმწიფოს მონათა გრანდიოზულმა აჯანყებამ სპარტაკის მეთაურობით (74—71). 70—60-იან წლებში ახ. პოლიტ. მოღვაწეები დაწინაურდნენ. ესენია: გნეუს *პომპეუსი*, მარკუს ტულიუს *ციცერონი*, მარკუს ლიცინიუს *კრასუსი*, *იულიუს კეისარი*. ისინი აშკარად თუ ფარულად ერთპიროვნული ხელისუფლების მოპოვებისათვის იბრძვიან. ამავე პერიოდში ხდება ხელისუფლების ხელში ჩაგდების ცდები შეთქმულების გზით: *კატილინას შეთქმულება* (63—62). 60 შეიქმნა 3 გამოჩენილი სამხ. და პოლიტ. მოღვაწის — პომპეუსის, კრასუსისა და კეისრის სენატის საწინააღმდეგო კავშირი — პირველი *ტრიუმვირატი*. ხანგრძლივი მეტოქეობა ამ სამს შორის საბოლოოდ კეისრის გამარჯვებით დასრულდა. 45 კეისარი შეუზღუდველი მმართველი გახდა, თავის ხელში გააერთიანა უმაღლესი რესპ. მაგისტრატურები და საგანგებო უფლებები და პატივი მიიღო. მაგრამ მის წინააღმდეგ რესპუბლიკელები დაირაზმნენ და 44 წ. 15 მარტს კეისარი მოკლეს დაიწყო ახ. ომი რესპუბლიკელებსა და კეისრის მომხრე-მიმდევართა შორის. პირველთა სათავეში იდგნენ ბრუტუსი და კასიუსი, ხოლო მეორეთა მიმდევრები იყვნენ მარკუს *ანტონიუსი* და *ავგუსტუსი*. 43 ამ უკანასკნელებმა ლეპიდუსთან ერთად შექმნეს მეორე ტრიუმვირატი რ-იც ფაქტობრივად სამთა შეუზღუდველი ბატონობა იყო. მათ 42 დაამარცხეს რესპუბლიკელები მაკედონიაში. მალე ავგუსტუსსა და ანტონიუსს შორის ურთიერთობა გართულდა, რაც ახ. სამოქალაქო ომში გადაიზარდა. 31 აქციუმის კონცხთან ბრძოლაში ანტონიუსი სასტიკად დამარცხდა და იძულებული გახდა თავი მოეკლა. 30-იდან ავგუსტუსი ერთპიროვნული მმართველია. რესპ. წყობილების ხანგრძლივი კრიზისი რ-ში ერთპიროვნული ხელისუფლების დამყარებით დამთავრდა.

ი მ პ ე რ ი ი ს ე პ ო ქ ა იყოფა სამ პერიოდად: პრინციპატი (ძვ. წ. 27 — ახ. წ. 193), კრიზისის ხანა (193—284), დომინატი (284—476). პრინციპატის დროს ჯერ კიდევ ფორმალურად შემორჩენილი იყო ძვ. რესპ. მაგისტრატურები, უმაღლეს სახელმწ. ორგანოდ სენატი ითვლებოდა, მაგრამ არსებითად ეს იყო მონარქია. პრინციპატის ეპოქაში რ-ში სამი დინასტია მეფობდა: იულიუს-კლავდიუსების (ძვ. წ. 27— ახ. წ. 68), ფლავიუსების (69—96 და ანტონინების (96—192). ამ პერიოდში რ-ის გაბატონებული კლასი იტალ. მუნიციპალური და პროვინციული ზედაფენების წარმომადგენლებით ივსება, რ-ებმაც სენატის შემადგენლობაშიაც შეაღწიეს. პლებეების პოლიტ. მნიშვნელობა სრულიად დაეცა, რ-ში სახ. კრებებს აღარ იწვევენ. საკმაოდ მრავალრიცხოვან ფენას *ლიბერტინები* — გათავისუფლებული მონები შეადგენდნენ, რ-ებიც ხშირად საკმაო სიმდიდრეს იხვეჭდნენ და დიდ გავლენასაც აღწევდნენ. სოც. კიბის უმდაბლეს საფეხურზე ძველებურად მონები რჩებოდნენ. II ს. შუა წლებიდან ხდება მონათა კოლონებად გადაყვანა (იხ. *კოლონატი*). იმპერიის I საუკუნეებიდან აშკარა შეიქმნა სახელმწ. ცენტრის — იტალიის ეკონ. დაკნინება, წარმოების შეკვეცა და ბაზრებიდან იტალ. ნაწარმის გაძევება. ეს მნიშვნელოვანწილად განაპირობა იტალიაში ლატიფუნდიური მიწათმფლობელობის ბატონობამ. წარმოების განვითარებაში მონათა დაუინტერესებლობა, მრავალრიცხოვან მონათა მორჩილებაში ყოლისა და მათი მოვლის სიძნელე და სიძვირე ასეთ მამულს არამომგებიანად ხდიდა. სამაგიეროდ იწყება პროვინციათა ეკონ. აღმავლობა, რაც მონათმფლობელობის ახ. ფორმის — მონათმფლობელური ვილის — ფართოდ გავრცელებასთან იყო დაკავშირებული. ვილა საშ. ზომის მამული იყო, რ-იც უშუალოდ უკავშირდებოდა ბაზარს. აქ უკეთ ხერხდებოდა მონური შრომის ორგანიზაცია და მისი რენტაბელობის მუდმივი გაზრდა. იმპერიის დასაწყისიდან საერთო ვაჭრობის მნიშვნელოვან გაფართოებაში, საკმაოდ შორეულ ქვეყნებთან სავაჭრო-ეკონ. კავშირში (ბალტიისპირეთი, სუდანი, არაბეთი, ინდოეთი) წამყვანი როლი პროვინციებს ენიჭებოდა; ამით აიხსნება, რომ აქაური ქ-ები (ალექსანდრია, ანტიოქია, პალმირა და სხვ.) მსოფლიო ვაჭრობის მნიშვნელოვან ცენტრებად იქცნენ. პრინციპატის ხანაში გრძელდება მონათა კლასობრივი ბრძოლა. მძაფრ ხასიათს იღებს წინააღმდეგობა პროვ. მოსახლეობასა და რ-ის მოქალაქეთა შორის, რაც პროვინციებში ხშირ აჯანყებებს იწვევს (პანონია, დალმაცია, თრაკია, გალია, ბრიტანეთი, წინა აზია). პროვ. მოსახლეობის წინააღმდეგობის შესანელებლად მთელ რიგ ღონისძიებებს ატარებენ. ამ პოლიტიკის შედეგად პროვ. მოსახლ. ზედაფენებმა და იტალ. მონათმფლობელებმა ერთიანი გაბატონებული კლასი შეადგინეს. იმპერიის ხანაში არმიის მნიშვნელობა გაიზარდა. მართალია, ავგუსტუსმა არმიის საერთო რაოდენობა შეამცირა და ლეგიონები საზღვრისპირა პროვინციებში განალაგა, მაგრამ *პრეტორიანელების* როლი გაიზარდა. მნიშვნელოვნად შეიცვალა არმიის შემადგენლობა: II ს-იდან გახშირდა მისი შევსება პროვინციელთაგან. ფართო ხასიათს იღებს ჯერ კიდევ გვიანდ. რესპ. დროს დაწყებული წესი (მარიუსი, სულა): ვადაგასულ ლეგიონერებს აძლევენ მიწებს პროვინციებსა და ვასალურ სამეფოებში, ათავისუფლებენ გადასახადებისა და ბეგარისაგან, ისინი რ-ის პოლიტიკის დასაყრდენად იქცევიან პრინციპატის ხანაში მნიშვნელოვანი მოვლენა იყო ქრისტ. რელიგიის გაჩენა-ჩამოყალიბება და მისი გავრცელება დაბალ, ჩაგრულ მასებში. პრინციპატის დროის საგარეო ურთიერთობა განისაზღვრებოდა ევრ. და ჩრდ. აფრ. სხვადასხვა ტომებთან, განსაკუთრებით, პართიასთან ურთიერთობით. ახ. წ. I ს-იდან რ-ის არმიაში მომხდარი ცვლილებებისა და სახელმწიფოს არაჩვეულებრივი გაფართოების გამო რ-ს აღარ ძალუძდა დიდი დაპყრობითი ომების წარმოება, პირიქით, მას ხშირად საკუთარი საზღვრების დაცვა უხდებოდა. რ-მა ვერ შეინარჩუნა ევფრატის გადაღმა მდებარე ოლქები, ფაქტობრივად დაკარგა არმენია, მნიშვნელოვნად შესუსტდა მისი პოზიციები იუდეაში, სადაც ხშირი იყო აჯანყებები, აგრეთვე დას. საქართველოსა და იბერიაში (ქართლში). ეს უკანასკნელი არამცთუ ეურჩებოდა რ-ის იმპერატორს (ადრიანეს), არამედ მის საწინააღმდეგო აქციებსაც არ ერიდებოდა. ანტონინების დინასტიის მეფობის ბოლოს რ. მთლიანად თავდაცვაზე გადავიდა.

კ რ ი ზ ი ს ი ს ხ ა ნ ა. ანტონინების დინასტიის მმართველობის დროს მიღწეული იმპერიის შინაგანი სტაბილიზაცია ხანმოკლე აღმოჩნდა. უკვე ამ დინასტიის უკანასკნელი იმპერატორის კომოდუსის დროს (180—192) ბრძოლა სენატორულ ზედაფენასა და იმპერატორს შორის გამწვავდა. ამ უკანასკნელის სიკვდილის შემდეგ დაიწყო ხუთწლიანი სამოქალაქო ომი; რ-ის ტახტისთვის რამდენიმე პრეტენდენტი იბრძოდა. საბოლოო გამარჯვება პანონიის ლეგიონთა სარდალმა ლუციუს სეპტიმიუს სევერუსმა მოიპოვა, რ-მაც სევერუსთა დინასტია (193—235) დააარსა. მიუხედავად იმისა, რომ სევერუსმა აღადგინა

ერთიანობა იმპერიაში, მისი შინაგანი მდგომარეობა მძიმე იყო. II ს. 80-იანი წლებიდან დაიწყო გლეხობის აჯანყება პროვინციებში, ამბოხებები ჯარში. ამას მოჰყვა ეკონ. დაცემა, რაც გამოწვეული იყო მონათმფლობელური წარმოების წესის კრიზისით, რ-მაც მთელი იმპერია მოიცვა; არაჩვეულებრივად გამწვავდა ურთიერთობა სენატსა და იმპერატორებს შორის. სენატს ჩამოერთვა რიგი უფლებებისა, რაზედაც სენატორები გამუდმებული აჯანყებებითა და შეთქმულებებით უპასუხებდნენ. დამოუკიდებლობისაკენ მიისწრაფოდა პროვინციული ზედაფენაც. ხდებოდა იმპერატორთა გამუდმებული ცვლა და სამოქალაქო ომები (ე. წ. „ჯარისკაცთა იმპერატორები" — 235—284). ამ პერიოდში გართულდა რ-ის საგარეო ურთიერთობა. იმპერიას გამოეყო ბრიტანეთი, ესპანეთი, გალია („გალიის იმპერია") და პალმირის სამეფო (სირია და ეგვიპტე). III ს. შუა წლებში იმპერიას თავს ესხმიან სხვადასხვა ტომები. თრაკიასა და მაკედონიაში შემოიჭრნენ *გუთები*; რაინის გადმოღმიდან შეტევაზე გადმოვიდნენ გერმ. ტომები — *ფრანკები* და *ალემანები*, აფრ. პროვინციებს თავს ესხმიან მავრიტანული ტომები. აღმ. საზღვრებზე რ-მა რამდენიმე სერიოზული მარცხი განიცადა სპარსეთთან ბრძოლაში. მხოლოდ III ს II ნახევარში გარკვეულ ღონისძიებათა შედეგად მოხერხდა მეზობელ ტომთა შემოტევის შეჩერება, სპარსეთთან ომში ზოგიერთი წარმატების მიღწევა, გალიის იმპერიისა და პალმირის სამეფოს შემოერთება, მაგრამ საბოლოოდ დაიკარგა პროვინცია დაკია, რ-ის მოსახლეობამ დამოუკიდებლობა მოიპოვა. იმპერიის ერთიანობის აღდგენამ ვერ გამოიწვია მისი პოლიტ. წყობილების სტაბილიზაცია და ვერც საერთო სოც.-ეკონ. კრიზისი შეაჩერა.

დ ო მ ი ნ ა ტ ი. იმპერიის ხელახალი განმტკიცება მოხერხდა იმპ. *დიოკლეტიანეს* დროს 284—305. ხალხის ფართო მასების აჯანყებებმა, ხანგრძლივმა პოლიტ. კრიზისმა და საგარეო თავდასხმების საშიშროებამ ერთგვარად შეამჭიდროვა გაბატონებული კლასის სხვადასხვა ფენები და დაჯგუფებები, რ-თაც ძლიერი ცენტრ. ხელისუფლების აუცილებლობა ცნეს. დიოკლეტიანემ აშკარად უარყო ძვ. რესპ. ტრადიციები და რ-ის სახელმწიფოს შეუზღუდველი, ერთპიროვნული მმართველი, ყველა ქვეშევრდომის ბატონი, უფალი (dominus) გახდა. იმპერატორის შეუზღუდველი ხელისუფლება იმპერატორის საბჭოსა და განშტოებული სამოხელეო აპარატის მეშვეობით ხორციელდებოდა, მაგრამ შინაგანი წინააღმდეგობები გრძელდებოდა; უზარმაზარი იმპერიის ერთპიროვნული მართვა ძნელი იყო, ამიტომ დიოკლეტიანემ სახელმწიფო ჯერ ორად გაყო, მეორე ნახევრის მმართველად აირჩია თავისი ახლობელი მაქსიმიანე და მასაც „ავგუსტუსის" ტიტული მიანიჭა, ხოლო შემდეგ იმპერიის თითოეული ნახევარი ორად გაყო და ამ გამონაყოფ ოლქებს სათავეში ჩაუყენა ორი კეისარი. ამრიგად, იმპერია ოთხ ნაწილად გაიყო (ტეტრარქიის სისტემა). *კონსტანტინე I-მა* (306—337) აღადგინა იმპერიის ერთიანობა, მაგრამ შეინარჩუნა სახელმწიფოს ტერიტ. დაყოფა 4 პრეფექტურად, რ-თაგან თითოეული 12 დიოცეზად იყოფოდა. კონსტანტინეს დროიდან იმპერატორის ხელისუფლების ძლიერ დასაყრდენად იქცა *ქრისტიანობა*, რ-იც ოფიც. რელიგიად გამოცხადდა. მიუხედავად ამ ღონისძიებებისა, კრიზისული მოვლენები გრძელდებოდა. კოლონთა შრომა მონების შრომასაც ცვლიდა. იმპერატორთა ედიქტებით ხდებოდა კოლონთა მიწაზე მიმაგრება, რაც არსებითად მათ ყმაგლეხებად გადაქცევის პირობებს ამზადებდა და ქვეყნის ფეოდალიზაციის პროცესს დაწყებას მოასწავებდა. ქვეითდებოდა და ეცემოდა ქ-ები, იზღუდებოდა საგარეო ვაჭრობა. ეკონ. კრიზისი უფრო აშკარა და ძლიერი დას. პროვინციებში იყო. აღმ-ში არ მომხდარა საქალაქო ცხოვრების ისეთი დაქვეითება, როგორც დას-ში, აღმ. პროვინციები ნაკლებ განიცდიდნენ ბარბაროსთა შემოსევებსაც. ამით აიხსნება, რომ იმპერიის ეკონ. ცენტრმა აღმ-ში გადმოინაცვლა, ხოლო კონსტანტინე I-მა დედაქალაქი *ბიზანტიონში* გადმოიტანა და მას *კონსტანტინოპოლი* უწოდა, კონსტანტინეს შემდეგ იმპერიას უმეტეს წილად ორი იმპერატორი მართავდა, ხოლო 395-იდან, *თეოდოსიუს I-ის* შემდეგ, იმპერია საბოლოოდ ორ ნაწილად გაიყო — დას. და აღმ. რ-ის იმპერიებად. უკანასკნელი განვითარების საკუთარი გზით წავიდა და არსებობა XV ს-მდე შეინარჩუნა (იხ. *ბიზანტია*), ხოლო დას. რომის იმპერიაში სოც.-ეკონ. და პოლიტ. კრიზისი კიდევ უფრო გამწვავდა. მსხვილ მაგნატთა გაძლიერებისა და დამოუკიდებლობისაკენ მისწრაფებას, მწარმოებელი მოსახლ. აჯანყებებს, რ-ებიც ხშირად რელიგიურ ელფერს იღებს (ბაგაუდები, აგონისტიკები), არმიის ბრძოლისუნარიანობის დაცემას ემატება სხვადასხვა ტომთა შემოსევები (გუთები, *ჰუნები*, *ვანდალები*). 378 *ვესტგუთებმა*, რ-თაც აჯანყებული კოლონები, გლეხობა და მაღაროებში მომუშავე მონები მიემხრნენ, ქ. ადრიანოპოლთან სასტიკად დაამარცხეს იმპ. *ვალენტი*; 410 რ. აიღეს და გაძარცვეს ვესტგუთებმა, 445 ვანდალებმა, ხოლო 476 გერმ. მოქირავნეთა ბელადმა *ოდოაკრმა* ხელისუფლება ჩამოართვა რ-ის უკანასკნელ იმპერატორს — *რომულუს ავგუსტულუს*, მაგრამ იმპერატორად აღარავინ დაუსვამს: საიმპერატორო ხელისუფლების ნიშნები მან კონსტანტინოპოლში გაგზავნა. ასე დაასრულა თავისი არსებობა დას. რ-ის იმპერიამ.

*ლიტ*.: ს ა ნ ი კ ი ძ ე ლ., რომის იმპერია, წგ. 1 — პრინციპატი, თბ., 1969; წ ე რ ე თ ე ლ ი ა., ძველი რომი, ტ. 1—2, თბ., 1957—69; К о в а л е в С. И., Ш т а е р м а н Е. М., Очерки истории древнего Рима, М., 1956; М а ш к и н Н. А., История Древнего Рима, [3 изд.], М., 1956; Ш т а е р м а н Е. М., Расцвет рабовладельческих отношений в Римской республике, М., 1964; მ ა შ ვ ი ძ ე, Древний Рим. Проблемы экономического развития, М., 1978.

რ-ის კ უ ლ ტ უ რ ა. რ-ის კულტურის ორგვარი გაგება არსებობს: 1. კულტურა, შექმნილი იტალიაში საკუთრივ რომაელების მიერ. 2. კულტურა რომის სახელმწიფოს შემადგენლობაში შემავალი ხალხებისა, შექმნილი რომაულ ეპოქაში. საკუთრივ რ-ის კულტურისათვის დამახასიათებელია სინკრეტიზმი, მის ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ იტალ. ტომები (ლათინები, საბინები, ოსკები, ეტრუსკები), ბერძნები, დას. ხმელთაშუა ზღვისპირეთის ხალხები (პუნები, კელტები, იბერები). რ. კ-ზე დიდი გავლენა მოახდინა ელინისტურმა კულტურამ.

გ ა ნ ა თ ლ ე ბ ა. უძველეს ეპოქაში განათლებას შინ იღებდნენ და ერთადერთი დამრიგებელი ოჯახში იყო მამა, რ-იც შვილებს წერა-კითხვას, ანგარიშს ასწავლიდა, აზეპირებინებდა *თორმეტი ტაბულის კანონებს*. ძვ. წ. II ს-იდან რ-ში ბერძენი მასწავლებლები ჩნდებიან, რ-ებიც თავდაპირველად კვლავ ოჯახში ასწავლიდნენ, ხოლო ამავე საუკუნის 60-იდან აქ იხსნება ბერძნ. სკოლები, მოგვიანებით ამ სკოლებში ლათ. ლიტ-რას ასწავლიდნენ. ახ. წ. I ს-თვის შემუშავდა განათლების გარკვეული სისტემა, რ-ის მიხედვით, ბავშვებს 7 წლიდან ასწავლიდნენ წერა-კითხვასა და ანგარიშს. შეძლებულ ოჯახებში ამას კერძო ბერძენი მასწავლებლები აკეთებდნენ. 12-იდან 16 წლამდე ბავშვები გრამატიკოსთა სკოლებში სწავლობდნენ, სადაც ელინისტური ნიმუშით ასწავლიდნენ ბერძენ ავტორებსა და ბერძნ. (მოგვიანებით აგრეთვე ლათ.) გრამატიკას. 16 წლის ასაკიდან რომაელები ეუფლებოდნენ ბერძნ. და ლათ. რიტორიკას. ფილოსოფია და ზუსტი მეცნიერებები სასკოლო პროგრამაში არ შედიოდა და მათ შინ ეუფლებოდნენ კერძო მასწავლებელთა ხელმძღვანელობით. იმპერიის ხანაში შემუშავებული წარმოდგენით, განათლებული რომაელი უნდა დაუფლებოდა გრამატიკას, რიტორიკას, დიალექტიკას, არითმეტიკას, გეომეტრიას, ასტრონომიასა და მუსიკას.

მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა და ტ ე ქ ნ ი კ ა. მეცნ. დარგებიდან განსაკუთრებით ვითარდება გამოყენებითი დარგები: სამხ. საქმე, სამშენებლო საქმე, ჰიდროტექნიკა, აგროკულტურა. განსაკუთრებით მაღალი განვითარება პოვა რ-ში სამხ. საქმემ და საველე ფორტიფიკაციამ, კერძოდ, სამხ. ბანაკების, ციხე-სიმაგრეებისა, ხოლო იმპერიის ეპოქაში გრანდიოზული თავდაცვითი სისტემების მშენებლობამ, აგრეთვე საალყო ტექნიკამ. რომაულ ხანაში მნიშვნელოვნად განვითარდა სამშენებლო საქმე (ტაძრები, საზ. შენობები, წარჩინებულთა საცხოვრ. სახლები), რ-შიაც ეტრუსკული, ბერძნ.-ელინისტური და აღმოსავლური ელემენტები ერწყმიან ერთმანეთს. ამან ასახვა პოვა ვიტრუვიუსის ტრაქტატში. რომაულ აგროკულტურაზე წარმოდგენას გვაძლევს ჩვენამდე მოღწეული კატონის (ძვ. წ. II ს.), ვარონისა (ძვ. წ.I ს.) და კოლუმელას (I ს.) სას.-სამ. ტრაქტატები, რ-ებშიც აღწერილია მიწათმოქმედების ტექნიკა და პრაქტ. რჩევები. ელინისტური ტრადიციები ვითარდება მეცნ. ისეთ დარგებში, როგორიცაა: მედიცინა, მექანიკა, ასტრონომია და გეოგრაფია. ეს დარგები განსაკუთრებით იმპერიის ეპოქაში წინაურდება. ამ დროს საკუთრივ რომსა და მის პროვინციებში მოღვაწეობდნენ ჰერონი (ახ. წ. I ს.), გალენოსი (II ს.), კასტორიუსი (IV ს.). იმპერიის ხანაში იქმნება მიმოხილვითი ხასიათის ენციკლოპედიური ნაშრომები, რ-ებიც ყველა დარგს მოიცავენ (პლინიუს უფროსის „ბუნების ისტორია" I ს. და სხვ.).

ი ს ტ ო რ ი ო გ რ ა ფ ი ა საწყისს იღებს რომის ქურუმთა კალენდარული ჩანაწერებიდან და კონსულთა სიებიდან (fasti consulares), რ-ებიც წელთაღრიცხვის საფუძველსაც წარმოადგენენ, კონსულთა ფასტებში დიდ პონტიფიკებს (უმაღლეს ქურუმებს) შეჰქონდათ ღირსშესანიშნავი ფაქტები. ადრეულ ხანაშივე ჩნდება ელოგიები (elogia) — ცნობილ პიროვნებათა ცხოვრების მოკლე აღწერა, რ-ებიც მათი სიკვდილის შემდეგ დგებოდა. პირველი ისტ. ნაწარმოებები პოეტური სახისა იყო და ბერძნულად იწერებოდა (გნეუს ნევიუსი, კვინტუს ენიუსი), ხოლო ისტ. პროზა გაჩნდა ძვ. წ. III ს-ში ე. წ. ანალების სახით (იხ. *ანალისტები*). ძვ. წ. II ს-ში შეიქმნა პოლიბიოსის „მსოფლიო ისტორია"; ამ დროისათვის იწერება ისტ. მონოგრაფიები, მემუარები (კომენტარები) და სხვ. რესპუბლიკური ეპოქის დასასრულისათვის დიდი მნიშვნელობა ენიჭება გაიუს კრისპუს სალუსტიუსისა და იულიუს კეისრის ისტ. ნაწარმოებებს, რ-ებშიც ნათლად აისახა ამ ეპოქის იდეოლოგიური წინააღმდეგობანი. ადრეული იმპერიის ეპოქაში ერთმანეთს უპირისპირდება ისტორიოგრაფიის ორი მიმართულება: ოფიც. იმპერატორული ხელისუფლების მომხრე (ველეიუს პატერკულუსი, ახ. წ. I ს.) და სენატორული ოპოზიციისა (ტაციტუსი, I—II სს.). ძვ. წ. I ს. ბოლოს ჩნდება რ-ის მთლიანი ისტორიის შემცველი ნაწარმოებები (ტიტუს ლივიუსი, დიონისე ჰალიკარნასელი). ისტორიოგრაფიის ეს სახე თავის უმაღლეს განვითარებას აპიანესა (II ს.) და დიონ კასიუსის (III ს.) ნაშრომებში აღწევს, რ-ებიც შემდგომი ეპოქის ისტორიოგრაფიის საფუძვლად იქცა. იმპერიის ხანაში ჩნდება ისტ. ბიოგრაფიების ჟანრი (პლუტარქე, I—II სს., სვეტონიუსი, I-II სს.), ამასთან ფართოდ ვრცელდება ის-

ტორიის მოკლე მიმოხილვები (კომპედიუმები), რ-ებიც ადვილად საკითხავი და ერთგვარი გასართობიც არის. რ-ის ისტორიოგრაფიის უკანასკნელი დიდი წარმომადგენელია ამიანე მარცელინუსი (IV ს.).

რელიგია და მითოლოგია ჩამოყალიბდა იმ წარმოდგენათა საფუძველზე, რ-ებიც ჯერ კიდევ პირველყოფილ-თემური ურთიერთობის ეპოქაში შეიქმნა იტალ. ტომებში. უძველესი რელიგ. წარმოდგენებიდან, რ-ებსაც ფესვები ტოტემიზმსა და ფეტიშიზმში ჰქონდათ, მომდინარეობს ლეგენდა ძუ მგლის შესახებ, რ-მაც ქალაქის დამაარსებლები გამოკვება, კაპიტოლიუმის ბატების შესახებ და სხვ. უძველესი რელიგიისათვის დამახსიათებელია ღვთაებათა ფუნქციების არაჩვეულებრივი დანაწევრება, აბსტრაქტულობა, ანთროპომორფიზმის არარსებობა. დიდი როლი ენიჭებოდა სხვადასხვა გვაროვნ. კულტებს, ოჯახის, სახლის მფარველ სულებს (ლარები, პენატები). ძლიერი იყო წინაპართა კულტიც, თუმცა წარმოდგენა საიქიო ცხოვრებაზე განვითარებული არ იყო. გარდაცვლილი წინაპრები კეთილ ღვთაებებად (მანებად) და ბოროტ სულებად (ლემურებად) ჰყავდათ წარმოდგენილი. ყველაზე ძვ. რომაელ ღვთაებებს განეკუთვნებოდა იანუსი — ჯერ სახლის კარიბჭის მფარველი, შემდეგ კი სამყაროს საწყისის ღმერთი, ოჯახის კერის მფარველი ქალღმერთი ვესტა. ეტრუსკებიდან შეითვისეს იუპიტერის, იუნონას, მარსის, სატურნის, ვულკანუსის კულტები. მონათმფლობელური საზ-ბების განვითარებასთან ერთად იქმნება უფრო ჩამოყალიბებული რელიგ. სისტემა, ფორმდება ღმერთების პანთეონი, რ-ის სათავეში ექცევა ე. წ. კაპიტოლიუმის ტრიადა-იუპიტერი, იუნონა, მინერვა. იქმნება ქურუმთა კოლეგიები, ყალიბდება ღვთისმსახურების რთული წესები, იწყება ტაძრების მშენებლობა, რესპ. ხანაში ელინისტური გავლენით რომაულ პანთეონში შემოდიან ბერძნ. ღმერთები და ხდება რომაულ ღვთაებებთან (იუპიტერი — ზევსი, იუნონა — ჰერა, მინერვა — ათენა, მარსი — არესი და სხვ.) მათი გაიგივება. იწყება წმინდა ბერძნ. ღმერთების თაყვანისცემა (აპოლონი), ელინისტური გავლენითვე ვითარდება ღმერთთა ანთროპომორფიზმი. სოც. წინააღმდეგობათა გამწვავება, მშრომელი მასების მძიმე მდგომარეობა ხელს უწყობს მისტ. წარმოდგენების გავრცელებას, ხოლო იმპერიის ხანაში — ესქატოლოგიისა და მესიანიზმის გავრცელებას, მეორე მხრივ, რელიგ. სკეპტიციზმის განვითარებას. რომაულ რელიგიაში ამ დროს ძლიერდება აღმ. კულტების შემოსვლა (ღმერთების დიდი დედა — კიბელე, ეგვ. ისიდა, მითრა და სხვ.), მონოთეიზმისადმი მიდრეკილებამ, მისტიციზმმა, მესიანიზმმა საბოლოოდ ხელი შეუწყო ქრისტიანობის წარმოქმნასა და ფართოდ გავრცელებას. რომაულ მითოლოგიას არასოდეს ჰქონია დასრულებული სისტემის სახე. იგი ძირითადად ბერძნ. მითოლ. გავლენით ვითარდებოდა. მართალია, რ-შიც არსებობდა საკუთარი მითოლ. წარმოდგენები, რ-ებიც ძალიან ადრეული ეპოქებიდან მომდინარეობდნენ, მაგრამ. გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა მათთან ბერძნ. მითოლ. შერწყმას, რ-ის ისტ. წარსულის მითოლ. ხელახლა გააზრებასა და ბერძნ. მითებთან მის დაკავშირებას (ლეგენდები ენეოსზე, რომულუსსა და რემუსზე, რომაული გვარების ბერძნ. მითოლოგიურ გმირებთან დაკავშირება). *ნ. ლომოური.*

იურიდიული მეცნიერება. უძველეს პერიოდში რ-ის სამართლის წყარო ჩვეულებები და მცირერიცხოვანი კანონები იყო. იგი მხოლოდ კვირიტებზე, ე. ი. რ-ის მკვიდრ მოსახლეობაზე ვრცელდებოდა. ამიტომ მას კვირიტული, ანუ ცივილური სამართალი ეწოდებოდა. ამ ეპოქის უმნიშვნელოვანესი ძეგლია *თორმეტი ტაბულის კანონები*. განვითარების მაღალ დონეს სამართალმა ძვ. წ. III — ახ. წ. III სს-ში მიაღწია. ტრადიციებითა და მკაცრი ფორმალიზმით გამსჭვალული პრიმიტ. ცივილური სამართალი აღარ შეესაბამებოდა მონობისა და სასაქონლო ფულადი ურთიერთობების სწრაფი განვითარებით წარმოშობილ ახ. ურთიერთობებს. ამის გამო ჩამოყალიბდა სამართ. ნორმათა განსაკუთრებული სისტემა — *პრეტორის სამართალი*. ამ სისტემის შექმნაში დიდი როლი შეასრულა პერეგრინუსების პრეტორმა. მისი ედიქტების საფუძველზე ჩამოყალიბებული სამართალი შეზღუდული არ იყო ვიწრო ეროვნ. ჩარჩოებით. მას შეთვისებული ჰქონდა ე. წ. ხალხთა სამართალი (jus gentium). რ-ის სამართალი გათავისუფლდა მკაცრი ფორმალიზმისაგან, ახ. ინ-ტებით გამდიდრდა და უფრო მოქნილი გახდა. სამართალშემოქმედების პროცესში განსაკუთრებული ადგილი ეჭირათ იურისტებს, რ-ებიც გავლენას ახდენდნენ პრეტორებისა და სხვ. მაგისტრატების საქმიანობაზე. I—III სს-ში ჩამოყალიბდა პროკულუსინელთა (იხ. *პროკულუსი*) და საბინუსიანელთა (იხ. *საბინუსი*) ძირითადი სკოლები, რ-თაც მნიშვნელოვანი კვალი დატოვეს სამართ. მეცნ. და სასამართლო პრაქტიკის განვითარებაში. 426 კანონით *გაიუსის*, *პაპინიანეს*, *პაულუსის*, ულპიანესა და *მოდესტინუსის* შრომებს სავალდებულო სამართ. ძალა მიეცა. IV—V სს-ში პრაქტიკულად შეწყდა იურისტთა სამართალ-შემოქმედებითი საქმიანობა. საკანონმდებლო ფუნქციები მთლიანად იმპერატორთა ხელში გადავიდა. ამასთანავე ხდებოდა სამართ. სისტემატიზაცია, რ-მაც ყოველმხრივ განვითარებას დას. რომის იმპერიის დაცემის შემდეგ, ბიზანტ. იმპ. იუსტინიანეს დროს, მიაღწია (იხ. *თეოდოსიუსის კოდექსი*, *დიგესტები*, *„კორპუს იურის ცივილის“*).

ფილოსოფია, ელინისტური ფილოსოფიის გვიანდელი პერიოდი (ძვ. წ. III—II სს., ახ. წ. V—VI სს.). რ-ის ფილოსოფია ძირითადად ბერძნ. აზროვნების ათვისებისა და გადამუშავების შედეგია. მეტაფიზ. საკითხებისადმი ტრად. ინტერესს პრაქტ. ინტერესი ცვლის, მთავარ ადგილს ინდივიდუალისტური ეთიკა იჭერს. ზნეობრივი პრობლემების ემპირიული თვალსაზრისით განხილვის საფუძველზე რ-ის ფილოსოფია ქმნის პოპულარული მორალის თეორიებს, რ-ებიც ფილოსოფიას ცხოვრების მასწავლებლობას აკისრებენ. რ-ის ფილოსოფია ცდილობს გამოიმუშაოს თავისუფალი და ბედნიერი ადამიანის იდეალი და მისი განხორციელების გზებს ეძებს. რ-ის ფილოს. ისტორიაში 6 პერიოდს გამოყოფენ.

I პერიოდს (ძვ. წ. III—I სს.) შეიძლება განმანათლებლური ვუწოდოთ. ამ დროს რ-ის სახელმწიფოს ოფიც. დოქტრინად იქცა სტოიციზმი. მისთვის დამახასიათებელია პროვიდენციალიზმი და ფატალიზმი (უმცროსი სციპიონის წრე, ძვ. წ. II ს.); პრაგმატისტული ეკლექტიზმის წარმომადგენელია *ციცერონი*. გაიუს ლუცილიუსი სტოელთა აპათიური მორალის ნაცვლად აღიარებს ადამიანის ცხოველმყოფელ ემოციებს. ეპიკურეიზმის მიმდევარნი არიან: ლუკრეციუსი, სირონი და ფილოდემე. ეპიკურეიზმიდან სტოიციზმამდე მივიდნენ ვერგილიუსი და ჰორაციუსი. II პერიოდი (ძვ. წ. I — ახ. წ. II სს.) დაკავშირებულია რესპ. დამხობასა და იმპერატორის კულტის განმტკიცებასთან. ყალიბდება სტოიკური პლატონიზმი (სენეკა, ეპიქტეტე და მარკუს ავრელიუსი). აღსანიშნავია გვიანდ. სკეპტიციზმის, გვიანდ. ეპიკურეიზმისა და პერიპატეტიკოსთა სკოლის გავლენა. სტოიციზმის წმინდა პრაქტ. მიმართულების წარმომადგენელნი არიან: უმცროსი კატონი, პეტუს ტრაზეუსი და ჰელვიდიუს პრისკუსი. III და IV პერიოდში (II—III სს.) პლატონიზმი ებრძვის და ემიჯნება სტოიციზმს, რისთვისაც არისტოტელეს იყენებს. პითაგორეიზმთან ერთად ვითარდება ინტენს. რელიგ. პრაქტიკაც (პლუტარქე, ცელსუსი, სევერუსი და ცენზორინუსი). III — IV სს. ფილოს. საკრალიზაციის კულმინაციის პერიოდში ნეოპლატონიზმი ბატონობს (პლოტინე, ავგუსტინე ნეტარი, იმპ. იულიანე). V პერიოდში (IV—V სს.) ინტენსიურად ითარგმნება ბერძნ. ფილოსოფია, იწერება არისტოტელესა და პლატონის თხზულებათა კომენტარები (ქალკიდიუსი, მაკრობიუსი, მარიუს ვიქტორინუსი). VI პერიოდში (VI ს.) ანტ. იდეალ. ნააზრევის უმნიშვნელოვანესი მიღწევები აითვისეს და გამოიყენეს ქრისტ. მსოფლმხედველობის ინტერესებისათვის (მარციანუს კაპელა, ბოეთიუსი), რამაც სქოლასტ. მეთოდის ჩამოყალიბებას შეუწყო ხელი.

*ლიტ.*: ლუკრეციუსი, საგანთა ბუნებისათვის, თბ., 1958; მარკუს ავრელიუსი, ფიქრები, თბ., 1972; გოგიბერიძე მ., რჩეული ფილოსოფიური თხზულებანი, ტ. 3, თბ., 1972; წერეთელი ს., ნარკვევები ფილოსოფიის ისტორიაში, ტ. 1 — ანტიკური ფილოსოფია, თბ., 1973; ჯიბლაძე გ., ხელოვნება და სინამდვილე, [ტ] 1, თბ., 1955. *მ. მაჭავარიანი.*

ლიტერატურა ლათ. ენაზე აღმოცენდა და განვითარდა ძვ. რ-ის მონათმფლობელური ფორმაციის წიაღში. იგი ძვ. ბერძნ. მწერლობასთან ერთად შეადგენს ანტ. ლიტ-რის ნაწილს. მისი ქრონოლოგიური საზღვრებია ძვ. წ. III ს. II ნახ. და ახ. წ. V ს. II ნახ. რ-ის ლიტ-რის ისტორიაში გამოიყოფა ორი მთავარი პერიოდი: რესპ. ეპოქისა და იმპერიის ეპოქისა, რ-ებიც რამდენიმე ქვეპერიოდს შეიცავენ. მათ წინ უძღოდა რომაული ხალხ. შემოქმედებისა და ლათ. დამწერლობის განვითარების ხანგრძლივი ხანა. რომაელებს ძველთაგანვე ჰქონდათ ხალხ. ზეპირსიტყვიერების თითქმის ყველა ჟანრი; არსებობდა ზეპირი პოეზიის ორი ნაკადი: სარწმუნოებრივ-საკრალური და საერო. დრამის ჩანასახებს შეიცავდა ჭირნახულის მოწევის დროს შესასრულებელი, დიალოგის ფორმით გამოხატული სატირული სიმღერები — ფესცენინები. დრამ. სიმღერები შედიოდა იმპროვიზებულ სცენებში, ოსკური წარმომავლობის ატელანებში. ხალხ. პოეზიის მეტრული საზომი იყო სატურნული ლექსი. რომაული კულტურის შექმნაში მნიშვნელოვანი როლი შეასრულა აპენინის ნ.-კ-ის მკვიდრი ტომების, მ. შ. ეტრუსკების კულტურამ; განსაკუთრებით ძლიერი და არსებითი გავლენა მოახდინა ელინურმა ცივილიზაციამ. ძვ. წ. VI—V სს-ში საფუძველი ჩაეყარა სამართლებრივსა და საკანონმდებლო მწერლობას. ამ დროს განეკუთვნება რომაული პოეზიის უძველესი და უმნიშვნელოვანესი ძეგლი *თორმეტი ტაბულის კანონები*. წარჩინებულთა (პატრიციების) და მდაბიოთა (პლებსის) კლასობრივი ბრძოლის ნიადაგზე რ-შიც ადრევე ჩაისახა ორატორული ხელოვნება. რესპ. ეპოქის მწერლობის ადრე-

ძველი რომი

რომაელის სტატუა წინაპართა პორტრეტით. ძვ. წ. I ს. ბარბერინის პალაცო. რომი.

ქურუმებისა და ავგუსტუსის ოჯახის წევრთა პროცესია. მშვიდობის საკურთხევლის ფრიზის დეტალი. მარმარილო. ძვ. წ. 13—9 წლები. რომი.

ული, ანუ კლასიკურამდელი, პერიოოდი მოიცავს ძვ. წ. III—II სს-ს. ამ დროს გაჩაღდა ბრძოლა ბერძნ. კულტურასთან ურთიერთობის საკითხის გარშემო. რ-ის ლიბერ. არისტოკრ. ელინოფილური წრე მიზნად ისახავდა ბერძნ. კულტურის, განსაკუთრებით, ფილოს. და მხატვრული მწერლობის, ფართო პროპაგანდას, ხოლო პლებსი იცავდა პატრიარქალურ ყოფას, თვითმყოფად რომაულ კულტურას. რ-ის ლიტ-რის პირველი ნაბიჯები მჭიდროდ უკავშირდება ბერძნ. განათლების გავრცელებას. ლათ. ენაზე პირველი მხატვრული ნაწარმოებები შექმნეს და ბერძნ. დრამებიდან გადმოკეთებული სცენები დადგეს ბერძნებმა. ძვ. წ. III—II სს. რომაული მწერლობა ძირითადად ბერძნ. ლიტ. ძეგლების გადმოთარგმნა-გადმოკეთებით კმაყოფილდებოდა. ამასთან, იზრდებოდა ეროვნ. ელემენტი. რ-ის ლიტ-რის I მხატვრულ ნაწარმოებად ითვლება ჰომეროსის „ოდისეის" ლათ. თარგმანი, რ-იც სატურნული სალექსო საზომით შეასრულა რ-ში ტყვედყოფილმა გაათავისუფლებულმა ბერძენმა ტიტუს ლივიუს ანდრონიკუსმა (დაახლ. ძვ. წ. 280—207); მასვე მიაწერენ ბერძნ. ტრაგედიებისა და კომედიების გადაკეთებას ლათ. ენაზე. რ-ში ეროვნ. დრამასა და ეპოსს საფუძველი ჩაუყარა პოეტმა გნეუს *ნევიუსმა*. ლიტ-რის ჩამოყალიბებაში დიდი წვლილი შეიტანა სციპიონის ელინოფილურ-არისტოკრ. წრის იდეოლოგმა პოეტმა, ლათ. ლექსთწყობის რეფორმატორმა კვინტუს ენიუსმა. მის კვალს დრამატურგიაში მიჰყვებოდნენ ტრაგიკოსი პოეტები: მარკუს პაკუვიუსი, ლუციუს აქციუსი და სხვ. კომედია ვითარდებოდა ორი ძირითადი ელემენტის — რომაული ხალხ. კომედიისა და ბერძნ. ახალი *ატიკური კომედიის* გავლენით. დემოკრ. მიმართულების პოეტმა ტიტუს მაქციუს პლავტუსმა ახ. ატიკური კომედიის საფუძველზე ორიგინ. დრამატურგიული ტექ. მიხედვით შექმნა კომედიები, რ-თაგან იდეური შინაარსითა და სტილით მნიშვნელოვნად გამოირჩევიან არისტოკრ. წრის კომედიოგრაფის პუბლიუს აფერ ტერენციუსის კომედიები. მისი ტიპის კომედიებს (პალიატებს) თხზავდნენ აგრეთვე კომედიოგრაფები: ცეცილიუს სტაციუსი, ლიცინიუსი, მარკუს ატილიუსი, ტურპილიუსი და სხვ. ვითარდებოდა პროზაც, რ-ის ფუძემდებელია ცნობილი სახელმწ. მოღვაწე მარკუს პორციუს *კატონი*. ძვ. წ. II ს. დასასრ. საბოლოოდ ჩამოყალიბდა ეროვნ. რომაული ლიტ. ჟანრი სატირა (სატურა), რ-ის უდიდესი წარმომადგენელი გაიუს *ლუცილიუსი* იყო. ფოლკლორის ტრადიციებზე დაყრდნობით განვითარდა ეროვნ. რომაული სიუჟეტის შემცველი „ტოგის კომედია", რ-ის წარმომადგენლები იყვნენ: ტიტინიუსი, ტიტუს კვინქციუს ატა, ლუციუს აფრანიუსი და სხვ. ამავე პერიოდს მიეკუთვნება ხალხ. დრამ. სიმღერების — ატელანების ლიტ. დამუშავება. გავრცელდა ბერძნ. მწერლობიდან ნასესხები მხიარული შინაარსის შემცველი მიმებიც, რ-თაც თხზავდნენ პოეტები: დეციმუს ლაბერიუსი, პუბლიციუს სირუსი და სხვ.

სამოქალაქო ომებისა და რესპ. კრიზისის პერიოდში (ძვ. წ. I ს.) წამყვანი გახდა პროზა, განვითარდა რიტორიკა (ორატორული ხელოვნება), ფილოსოფია, ისტორიოგრაფია, მემუარული და ეპისტოლარული ლიტ-რა. განსაკუთრებით აღზევდა მჭევრმეტყველება. ორატორულმა ხელოვნებამ თავისი დახვეწილი სტილით დიდი გავლენა მოახდინა მწერლობაზე, უწინარეს ყოვლისა, პროზაზე. ლათ. ენამ უდიდესი გამომსახველობითი ძალა შეიძინა ამ პერიოდის პროზაში, რ-ის მთავარი წარმომადგენელი მარკუს ტულიუს ციცერონი იყო განვითარდა ისტ.-პუბლიც. ჟანრი, რ-იც მემუარებისა და წარსულის თუ თანამედროვე ამბავთა შემცველი ტრაქტატების ფორმით გამოიხატა. ამ ჟანრის სანიმუშო თხზულებები შექმნეს გაიუს იულიუს კეისარმა („შენიშვნები გალებთან წარმოებული ომის თაობაზე", „სამოქალაქო ომისათვის") და გაიუს კრისპუს სალუსტიუსმა (ძვ. წ. 86—35; „კატილინას შეთქმულებისათვის", „იუგურთას ომი"). ძალზე პროდუქტიული იყო მეცნ.-ენციკლოპედისტი, ანუ პოლიჰისტორი, მარკუს ტერენციუს *ვარონი*. პროზასთან ერთად განვითარდა მაღალმხატვრული პოეზია, რ-ის მნიშვნელოვანი წარმომადგენლები იყვნენ *ლუკრეციუსი* და *კატულუსი*.

იმპერიის ეპოქის მწერლობას პრინციპატის ხანაში (ძვ. წ. I ს. II ნახ.—ახ. წ. I ს. დასაწყ.) პირობითად რ-ის ლიტ-რის „ოქროს ხანას" უწოდებენ. განათლებულმა პრინცეფსმა — ოქტავიანე ავგუსტუსმა მწერლობა და ხელოვნება ახ. ხელისუფლების სამსახურში ჩააყენა და ოფიც. იდეოლოგიის პროპაგანდა დააკისრა. მან შემოიკრიბა ცნობილი მწერლები და პოეტები. რ-ის ლიტ-რაში გაჩნდა ორი მიმართულება: ოფიც., რ-იც ხოტბას ასხამდა ავგუსტუსის პოლიტიკას, და ოპოზიციური, რ-იც უპირისპირდებოდა ახ. რეჟიმს. პრინციპატის ეპოქის ლიტ-რისა და ხელოვნ. მთავარი იდეა რ-ის სახელმწ. და ავგუსტუსის გაღმერთება იყო. ამ იდეას ემსახურებოდნენ გაიუს ცილნიუს *მეცენატის* კოლეგიუმის პოეტები, რ-თაც რომაული პოეზიის კორიფეები — *ვერგილიუსი* და *ჰორაციუსი* მეთაურობდნენ. პრინციპატის პერიოდის პოეზიაში განსაკუთრებით განვითარდა ელეგიის სატრფიალო ჟანრი, რ-ის მთავარი წარმომადგენლები იყვნენ პოეტები: გნეუს კორნელიუს გალუსი, ავლუს ალბიუს ტიბულუსი, სექსტუს პროპერციუსი და პუბლიუს ნაზონ *ოვიდიუსი*. პროზაში წამყვანი ადგილი დაიკავა ისტორიოგრაფიამ, რ-ის ყველაზე დიდი წარმომადგენელი ტიტუს ლივიუსი იყო. უნდა აღვნიშნოთ აგრეთვე გაიუს აზინიუს პოლიონი და პომპეუს ტროგუსი.

ადრეული იმპერიის პერიოდში (I—II სს.) შეუზღუდავი მონარქიის დამკვიდრებამ, რამაც რ-ის საზ-ბის მორალური დაქვეითება გამოიწვია, განაპირობა ლიტ-რისა და ხელოვნ. იდეურ-მხატვრული დონის დაცემა. ფეხი მოიკიდა ყალბი პათოსის რიტორიკულ-დეკლამაციურმა „ახალმა სტილმა" იმპერიის დესპოტიზმმა (განსაკუთრებით იმპ. ნერონის ხანაში) სენატის არისტოკრ. პასიური წინააღმდეგობა გამოიწვია. არისტოკრ. ოპოზიციის მწერლებზე დიდი გავლენა მოახდინა ფილოს. მიმართულებამ სტოიციზმმა, რ-ის იდეებითაა გამსჭვალული ცნობილი ფილოს. და დრამატურგის ლუციუს ანეუს *სენეკას* თხზულებები. „ახალი სტილი" ეპოსში დანერგა რესპუბლიკელმა პოეტმა მარკუს ანეუს *ლუკანუსმა*. I ს. ეპიკოსთაგან აღსანიშნავი არიან: კვინტუს ვალერიუს ფლაკუსი, პაპინიუს სტაციუსი და გაიუს იტალიკუს სილიუსი. ამ პერიოდის მწერლობაში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს გაიუს არბიტერ პეტრონიუსის სატირულ რომანს „სატირიკონს". დემოკრ. წრეების რადიკალური ოპოზიცია გამოხატულია ფედრუსის (ახ. წ. I ს.) იგავ-არაკებში. სატირული ჟანრი განავითარეს ავლუს ფლაკუს პერსიუსმა და დეციმუს იუნიუს *იუვენალისმა*; ეპიგრამის ჟანრი მაღალმხატვრულ დონეზე აიყვანა მარკუს ვალერიუს *მარციალისმა*. საისტორიო პროზის უდიდესი წარმომადგენელია პუბლიუს კორნელიუს *ტაციტუსი*.

ახ. წ. II ს. დასასრ. დაიწყო რ-ის ლიტ-რის თანდათანობითი დაქვეითება. კულტ. ცხოვრებამ და ლიტ. ცენტრებმა თანდათან პროვინციებში გადაინაცვლეს. ლიტ-რაში ფეხი მოიკიდა ე. წ. მეორე სოფისტიკამ, რ-იც ფორმის კულტს და მაღალფარდოვანი არქაიზმებით, ნეოლოგიზმებით, დიალექტიზმებით, ვულგარიზმებითა და ბერძნიზმებით დამძიმებულ სტილს ნერგავდა. ამ მონაკვეთის გამოჩენილი მწერალი იყო ლუციუს *აპულეიუსი*. გვიანდ. იმპერიის პერიოდში (III—V სს.), როცა აბსოლ. მონარქიამ ცენტრი რ-იდან კონსტანტინოპოლში გადაიტანა, ლიტ-რის განვითარებას ბიძგი მისცა ქრისტ. მწერლობამ, რ-ის ფუძემდებელი საეკლ. ლათინურის შემქმნელი კართაგენელი მწერალი კვინტუს სეპტიმუს ტერტულიანე იყო; ადრეულ ქრისტიან. პოეტთა და პროზაიკოსთა თხზულებებში ჯერ კიდევ შემორჩა ძვ. ლიტ. ფორმები და სოფისტურ-რიტორიკული სტილი. ქრისტ. მწერლობის გვერდით კვლავ არსებობდა წარმართული ლიტ-რის ტრადიციათა დამცველი პოეზია და პროზა. ახ. წ. V ს. ბოლოს ფაქტობრივად დასრულდა რ-ის ლიტ-რის განვითარება.

*ლიტ*.: ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ანტიკური ლიტერატურის ისტორია, გამოც. მე-3, თბ., 1971; История Римской империи, т. 1—2, М., 1959—62; Т р о н с к и й И. М., История античной литературы, 3 изд., Л., 1957; N o r d e n E., Römische Literatur, 6. Aufl., Lpz., 1961; S c h a n z M., H o s i u s C., K r ü g e r G., Geschichte der römischen Literatur, 4. Aufl., Bd. 1—2, Münch., 1927—35; Bd. 3, 3. Aufl., Münch., 1922; Bd. 4, H. 1—2, Münch., 1914—20.

*ა. ურუშაძე*.

ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა და ს ა ხ ვ ი თ ი ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა. რ-ის ხელოვნება წარმოადგენს ანტ. მხატვრული კულტურის განვითარების დამაგვირგვინებელ ეტაპს, რ-შიც წამყვანი ადგილი ეჭირა არქიტექტურას, საინჟინრო საქმეს, სკულპტურულ პორტრეტს, ისტ. რელიეფს. რ-ში მოხდა ხელოვნ. დაყოფა ოფიც. და კერძო მომხმარებლის საჭიროებისათვის შესაბამის სახეებად. ოფიც. ხელოვნება რ-ის პოლიტიკაში თამაშობდა დიდ როლს, იგი დაპყრობილ ქვეყნებში რ-ის იდეოლოგიის განმტკიცების აქტ. ფორმას წარმოადგენდა. ამ მხრივ განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო არქიტ. როლი. მასში იდეოლოგიური ფუნქცია შეხამებული იყო საზ. ყოფის ორგანიზაციასთან. რომაელები იმპერიის პროვინციებსა და დამოკიდებულ ქვეყნებში თავიანთ სტილს ავრცელებდნენ, ამავე დროს ითვისებდნენ და იყენებდნენ ძვ. ხალხების მხატვრულ პრინციპებს: ადრინდელ პერიოდში — *ეტრუსკებისა* და ბერძნებისა, მოგვიანებით — ელინისტური აღმოსავლეთისა და დაპყრობილი „ბარბაროსებისა". ხშირად ძვ. რ-ის ხელოვნება ადგილობრივ ხელოვნებას აძლევდა ახ. იმპულსებს. უძველეს ხანაში რ-ის ხელოვნება ვითარდებოდა რკინის ხანის შუაიტალიურ არქეოლ. კულტურათა ფარგლებში (*ვილანოვის კულტურა* და სხვ.). საკუთრად ძვ. რ-ის მხატვრულ კულტურათა ჩამოყალიბების ხანაში (ძვ. წ. VIII—IV სს.) რ-ის ხუროთმოძღვრება ეტრუსკული ხუროთმოძღვრების საფუძვლიან გავლენას განიცდიდა. ეტრუსკებისგან აითვისეს მაღალი სამშენებლო ტექნიკა. ეტრუსკული ტაძრების ბევრი ელემენტი (კაპიტოლიუმის იუპიტერის ტაძარი რომში, აკურთხეს ძვ. წ. 509; შემორჩენილია მცირე ფრაგმენტები) — სამნაწილიანი ცელა, პოდიუმი, პორტიკითა და კიბით აქცენტირებული მთავარი ფასადი — ძვ. რ-ის საკულტო ნაგებობის დამახასიათებელი თავისებურება გახდა.

პუნიკური ომებისა და გვიანდ. რესპ. პერიოდში (ძვ. წ. III ს. — ძვ. წ. I ს-ის



ხარკის ან საიჯარო ქირის გადახდა. რელიეფი ნეიმეგენიდან (ჰოლანდია). II ს. რაინლანდის მხარის მუზეუმი. ტრირი.

I საჰმი მეოთხედი.), ხელოვნებაში პრაქტიციზმისა და რაციონალურობის ნიშნები სჭარბობდა, ამავე დროს სამხრ. რ-ნებში იგრძნობოდა ბერძნ ხელოვნ. გავლენაც. ამ ხანებში არქიტექტურისათვის დამახასიათებელია ფართო ქალაქთმშენებლობითი ღონისძიებანი. ქ-ების სწორკუთხა დაგეგმარებას საფუძვლად ჯვარედინად განლაგებული ორი მთავარი მაგისტრალი ედო. ფორუმის კომპოზიციის ჩამოყალიბებას მოჰყვა ძვ. რ-ის სხვა კომპლექსების დაგეგმარებითი პრინციპების განვითარება. საცხოვრ. არქიტექტურაში იქმნება ატრიუმიანი სახლი (იხ. *ატრიუმი*), გარემოსთან შერწყმული ქალაქგარეთა ვილები. ამავე დროს ქალაქის რიგითი კვარტალები განაშენიანებული იყო ინსულებით (აგურით ან ქვით ნაგები მრავალსართულიანი სახლები — გასაქირავებელი ოთახებით). ძვ. წ. II ს-იდან ბეტონის გამოყენებამ შესაძლებელი გახადა დიდი სათავსების გადახურვა ძვ წ. II ს. I ნახევარში იქმნებოდა და სრულყოფილი ხდებოდა რ-ის ნაგებობათა ტიპები, ბაზილიკები, თერმები, კონსტრუქციულად რთული, სანახაობითი და საინჟინრო ნაგებობანი. ძვ. წ. III—I სს. სახვით ხელოვნებაში ფართოდ იყო გავრცელებული გენეტიკურად ეტრუსკულთან დაკავშირებული პორტრეტული სტატუები და ბიუსტები. ქალაქისათვის განკუთვნილი ოფიც. პორტრეტული ქანდაკებები პარალელურად იქმნება სახლისათვის, საფლავისათვის განკუთვნილი ქანდაკებები კერძო დამკვეთთათვის. რესპ. პერიოდში ფართოდ გავრცელდა ისტ. რელიეფი, მონუმ.-დეკორ. ფერწერა, განვითარდა მოზაიკის ხელოვნება და გლიპტიკა.

ძვ. რ-ის ხუროთმოძღვრებამ უმაღლეს განვითარებას მიაღწია იმპერიის აყვავების პერიოდში (ძვ. წ. I ს. 20-იან წწ. — ახ. წ. II ს.). ამ ხანის ნაგებობათათვის დამახასიათებელია მასების მონუმ. პლასტიკურობა. წამყვანი ელემენტია თაღი და მისგან ნაწარმოები ფორმები (*კამარა*, გუმბათი), ინტერიერების ან ღია სათავსების უზარმაზარი, ურთიერთდაქვემდებარებული სივრცეები. სრულყოფილი ხდება ბეტონის კედლების შემოსვა ქვით ან აგურით, წყობაში სულ უფრო ხშირად ურთავენ მარმარილოსაც, ფართოდ იყენებენ ფერწერასა და ქანდაკებას. მომწიფებული ძვ. რ-ის არქიტ. სპეციფ. თავისებურებაა ე. წ ორდერული თაღედი (იარუსებად განლაგებული ორდერების სისტემა). არქიტექტურა თანდათან იქცა იმპერატორის პიროვნების განდიდებისა და იმპერიის ძლიერების პროპაგანდის საშუალებად (ავგუსტუსის ფორუმი ქ. რომში, ძვ. წ. I ს. დასასრ —ახ. წ. I ს. დასაწყ.), ფართოდ გავრცელდა სატრიუმფო თაღებისა და საფლავის უზარმაზარი ძეგლების მშენებლობა. I ს. შუა ხანების ნაგებობათაგან აღსანიშნავია სასახლეები: ნერონისა (ე. წ. „ოქროს სახლი“, 64—69; არ შემორჩა) და ფლავიუსებისა პალატინუსზე (92) — ორივე რომში. ფლავიუსების დროს აშენდა *კოლოსეუმი*, ტრაიანეს დროს *ფორუმი* (111—114, არქიტ. აპოლოდორე დამასკელი), რ-იც ქ. რ-ის სხვა ფორუმებთან შედარებით უფრო რთული და განვითარებული ტიპისაა, ადრიანეს დროს — პანთეონი. ადრიანეს ეპოქიდან ხუროთმოძღვრებაში თავი იჩინა მიდრეკილებამ დახვეწილი და რთული სახეებისადმი, რ-ებშიც შეინიშნებოდა ელინისტური აღმოსავლეთის ხელოვნ. გავლენა (ადრიანეს ვილა ტივოლის მახლობლად, 125—135). ადრე იმპერიის ოფიც. ქანდაკებაში გამოვლინდა იდეალიზაციის ტენდენციები, რასაც პორტრეტის ობიექტის ინდივიდ. თავისებურებათა დაკარგვა მოჰყვა. ამავე დროს უხვად იყენებენ შუქ-ჩრდილით შექმნილ კონტრასტს, მოძრაობის ელემენტებს. იმპერატორთა რ-ის ისტ. რელიეფები თავდაპირველად კომპოზ. რიტმის თანაზომიერებითა და პლასტ. მეტყველების თავშეკავებულობით ხასიათდებოდა. ფლავიუსების ეპოქაში იგი დაძაბულად დინამიკური ხდება. ტრაიანეს ეპოქაში ყალიბდება ბატალური რელიეფი. ბერძნ.-ელინისტური ტენდენციების გავლენამ უმაღლეს მწვერვალს მიაღწია ადრიანეს ეპოქაში. დეკორაციულ ფერწერაში 63-მდე ჭარბობდა ე. წ. III სტილი (დიდ, თავისუფალ არეზე განლაგებული მსუბუქი გრაფ. არშიები და მცირე ზომის სიუჟეტური სურათები). იგი IV, ანუ „ფანტასტიკურმა“ არქიტ. სტილმა (რთული, ილუზიურ-სივრცითი არქიტ. კომპოზიციები) შეცვალა. სირთულითა და ფერების სიუხვით ხასიათდება აგრეთვე მოზაიკა. იმპერიის ეპოქაში დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნებიდან განსაკუთრებით განვითარდა *ტორევტიკა*, „წითელლაქიანი“ კერამიკა რელიეფური დეკორით. მინის ნაკეთობანი, გემები. იმპერიის დაცემის პერიოდის (III — IV სს.) ხუროთმოძღვრებისათვის დამახასიათებელია ნაგებობათა უჩვეულოდ დიდი მასშტაბები, მიდრეკილება ეფექტურობისადმი, მდიდრული მოპირკეთება. პროვინციებში შენდება გიგანტური სატაძრო კომპლექსები (*ბაალბექი*). ძვ. რ-ის არქიტ. ტრადიციებმა განვითარება პოვეს რ-ის ნაგებობებში — კარაკალასა (206—217) და დიოკლეტიანეს (306) თერმები, მაქსენციუსის ბაზილიკა (დაახლ. 315) და სხვ.

გვიანრომაულ სკულპტურულ პორტრეტებში გამოსახულების გარეგნული მსგავსება უგულებელყოფილია. ქანდაკებაში პირობითობისა და სტილიზაციის ელემენტები აღმ. პროვინციების ხელოვნ. გავლენას მოწმობს. III—IV სს. მხატვრულ ნაკეთობათაგან გამოირჩევა მინის ორ ფენას შორის მოქცეულ ოქროს ფოლგაზე შესრულებული პორტრეტული მინიატიურები, მარმარილოს სარკოფაგები, რ-თა რელიეფებში III ს-იდან გავრცელდა ქრისტ. თემატიკა. ქრისტ. კულტურასთან არის დაკავშირებული აგრეთვე კატაკომბების მოხატულობა. გვიანდ. რ-ის ხელოვნებაში ჩასახულმა მხატვრულმა ფორმებმა დასაბამი მისცა ევრ. შუა საუკ კულტურას.

*ლიტ.*: Всеобщая история архитектуры, [2 изд.], т. 2, М., 1973; Кобылина М., Искусство Древнего Рима, М.—Л., 1939; Соколов Г., Искусство Древнего Рима, М., 1971; Kaschnitz von Weinberg G., Römische Kunst, [Bd] 1—4, [Hamb.], 1961—63.

თ ე ა ტ რ ი. თეატრ. ხელოვნების ელემენტებს შეიცავდა დიალოგის ფორმის სახუმარო სიმღერები — ე წ. ფესცენინები, რ-ებსაც ასრულებდნენ მოსავლის აღების დღესასწაულებზე. მოგვიანებით გაჩნდნენ სატურები—პატარ-პატარა ყოფითი კომიკური სცენები დიალოგით, მუსიკითა და ცეკვებით. დაახლ. ძვ. წ 300 წლამდე გაჩნდა იმპროვიზებული კომედია — ატელანა. ძვ. წ. III ს-იდან პოპულარული იყო ხალხ. წარმოდგენის მეორე სახეობა — მიმი. ძვ. წ. 240 გათავისუფლებულმა მონამ ბერძენმა ლივიუს ანდრონიკუსმა დადგა დრამა. აქედან იწყება ახ. ეტაპი რ-ის თეატრის ისტორიაში. ამიერიდან სისტემატურად იდგმებოდა ბერძნ ნიმუშების მიხედვით დაწერილი კომედიები და ტრაგედიები. დრამატურგმა გნეუს ნევიუსმა შექმნა ახ. ჟანრი — პრეტექსტა — რ-ის ისტორიის სიუჟეტებზე დაწერილი ტრაგედია. დიდი პოპულარობით სარგებლობდა პალიატა, ახ. ატიკური კომედიის სახესხვაობა. ძვ. წ. II—I სს-ში პალიატა შეცვალა ტოგატამ, რ-შიც აისახა რ-ის მოსახლ., უმთავრესად დაბალი ფენის, ცხოვრება. ძვ. წ. I ს-იდან ტოგატამ ადგილი დაუთმო ლიტ. ატელანას, რ-იც ძვ. წ. I ს. შუა წლებში ლიტერატურულად დამუშავებულმა მიმმა შეცვალა. თეატრ. წარმოდგენები ძვ. რ-ში ყოველწლიური სახელმწ. დღესასწაულის დროს ეწყობოდა. პირველი თეატრ. ქვის ნაგებობა ააშენა პომპეუსმა ძვ. წ. 55—52. რომაელი მსახიობები უმთავრესად განთავისუფლებული მონები ან მონები იყვნენ.



ასეთი მსახიობებისაგან შექმნილ დასებს სათავეში ედგა პატრიონი, რ-იც ასრულებდა ორგანიზაციულ საქმეებს და ხშირად მთავარ როლებსაც თამაშობდა: ძვ. წ. III—II სს-ში მსახიობი, როგორც წესი, უნიღბოდ თამაშობდა; ნიღაბი დამკვიდრდა ძვ. წ. I ს-ში. ცნობილი რომაელი მსახიობები იყვნენ ტრაგიკოსი ეზოპე და კომიკოსი მსახიობი როსციუსი. რ-ის იმპერიის ეპოქაში წარმოდგენები უფრო ხშირად იმართებოდა, მაგრამ მათ უკვე არსებითად გასართობი სანახობის ხასიათი ჰქონდათ. ახ. წ.I—II სს-ში ტრაგედიის შესრულებაში უმთავრესი ყურადღება ექცეოდა მსახიობის ვოკალურ ოსტატობას პოპულარული იყო ლიტ. ატელანა, განსაკუთრებით კი პანტომიმა — დრამ ცეკვა მუსიკის თანხლებით დიდი ყურადღება ექცეოდა მდიდრულ დეკორაციებსა და სცენურ ეფექტებს. კვლავინდებურად დიდად პოპულარული იყო მიმი, რ-მაც განდევნა ყველა სხვა წარმოდგენა საცეკვაო წარმოდგენების გარდა. პატარა ყოფითი სცენიდან მიმი დიდ პიესად, ბრწყინვალე ფეერიულ სანახაობად გადაიქცა, რ-შიც მრავალრიცხოვანი მოქმედი პირი მონაწილეობდა კიდევ უფრო დიდი წარმატებით სარგებლობდა საცირკო წარმოდგენები და გლადიატორთა ბრძოლები, რ-ებიც კოლოსეუმსა და სხვ. ამფითეატრებში ეწყობოდა. რ-ის იმპერიის კულტურის საერთო დეგრადაციის შედეგად დაეცა მხატვრული დონე და თეატრ ხელოვნება. ძვ. რ-ის თეატრმა, განსაკუთრებით დრამატურგიამ (პლავტუსი, ტერენციუსი), დიდი ზეგავლენა მოახდინა მსოფლიო თეატრ. ხელოვნ. განვითარებაზე.

მ უ ს ი კ ა. რ-ის მუსიკა ელინისტური კულტურის გავლენით განვითარდა. მისთვის დამახასიათებელია ყოფასთან დაკავშირებული მუს. პოეტური ჟანრები —ტრიუმფული (გამარჯვების), საქორწილო, სუფ-



რულები, მიცვალებულთა ხსოვნასთან დაკავშირებული სიმღერები. უმთავრესად სრულდებოდა ტიბიის (ავლოსის) თანხლებით პოეზია და მუსიკა მჭიდროდ იყო დაკავშირებული. პოეტურ ნაწარმოებებს, მ. შ. ჰორაციუსის ოდებს, ვერგილიუსის ეკლოგებს, ოვიდიუსის პოემებს მღეროდნენ ჩამოსაკრავ საკრავებზე. რ-ის დრამაში იჭრებოდა რეჩიტატივის ხასიათის მუს. ნორმები, რ-ებიც სრულდებოდა ტიბიის აკომპანემენტით, გავრცელებული იყო მუს. საკრავები: ფსალტერიონი ტრიგონოსი (სამკუთხა არფა), სამბიკე, აგრეთვე ბარბიტი, პექტი, მაგადისი. სამხ ლეგიონებთან არსებობდა სასულე ორკესტრები ბუკინების, ტუბებისა და სხვ. ლითონის საკრავების შემადგენლობით დიდი წარმატება ჰქონდათ ვირტუოზ-შემსრულებლებს. განსაკუთრებით გაითქვეს სახელი: მომღერალმა ტიგელიუსმა (ავგუსტუსის კარზე), მახიობმა-მომღერალმა აპელესმა (კალიგულას რჩეული) და სხვ. იმპ ნერონმა დააარსა ე. წ. „ბერძნული ასპარეზობანი", რ-ებშიც თვითონაც მონაწილეობდა როგორც პოეტი და მომღერალი ძვ. რ-ში მუსიკისა და ცეკვის მასწავლებლის პროფესია განსაკუთრებით საპატიო და პოპულარული იყო.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 368—369.

**რომი** (Roma), იტალიის დედაქალაქი, ქვეყნის მთავარი პოლიტიკური, კულტურული, მნიშვნელოვანი ეკონომიკური ცენტრი, მსოფლიოს ერთ-ერთი უძველესი ისტორიული და კულტურული ძეგლებით მდიდარი ქალაქი, რ-იც „მარადიული ქალაქის" სახელს ატარებს ლაციოს ოლქისა და რომის პროვ. ადმ. ცენტრი ქალაქის ფარგლებშია პაპის სახელმწიფო-ქალაქი *ვატიკანი*. რ. მდებარეობს ვულკ. წარმოშობის ბორცვიან ვაკეზე რ-საც რომის კამპანიას უძახიან, მდ ტიბრის ორივე ნაპირას, ტირენის ზღვის მახლობლად ქალაქის უმაღლესი წერტილია მარიო (139 *მ*). ჰავა ხმელთაშუა ზღვისაა. იანვ საშ. ტემპ-რა 6,8°C, ივლ 25,8°C ნალექები 508 *მმ* წელიწადში წყალს, ისევე როგორც ძველად, ქალაქი იღებს აკვედუკებით მთის მდ-ებისა და ტბებისაგან

მოსახლ მიხედვით რ. იტალ. უდიდესი ქალაქია — 2,8 მლნ მცხ., გარეუბნებიანად 3,7 მლნ. (1982) XIX ს-მდე ქალაქის მოსახლ. შედარებით ნელა იზრდებოდა (XVII ს. ბოლოს — 135 ათ. მცხ., XVIII ს. ბოლოს — 167 ათ., XIX ს. ბოლოს — 214 ათ.). ქალაქის სწრაფი ზრდა დაიწყო მისი იტალ. სამეფოს დედაქალაქად გამოცხადების (1871) შემდეგ.

**ქალაქის მმართველობა.** ქალაქს მართავს საბჭო, რ-საც ირჩევს მოსახლ. 5 წლის ვადით. საბჭოს ფუნქციებში შედის ქალაქის ბიუჯეტისა და მუნიციპალური მმართველობის საკითხებზე დადგენილებების მიღება. საბჭო თავისი შემადგენლობიდან ირჩევს ქალაქის მერს (სინდიკს) და აღმასრ. კომიტეტს (ჯუნტას). ქალაქის მმართველობას კონტროლს უწევს რ-ის პროვინციის პრეფექტი და ჯუნტის პროვინციული ადმინისტრაცია.



რომი. ქალაქის ნაწილისა და მდ. ტიბრის ხედი.

**ისტორიული ცნობა.** სახელწოდება რ. წარმოიშვა მითიური *რომულუსიდან*, რ-იც გადმოცემით ქალაქის დამაარსებელი იყო. ანტ. ტრადიცია რ-ის დაარსების თარიღად ძვ. წ. 754—753 მიიჩნევს (არქეოლ. მონაცემები რ-ის უფრო ადრეულ წარმოშობას ადასტურებს). რ., პატარა ქალაქ-სახელმწიფო (პოლისი), თანდათანობით უზარმაზარი ხმელთაშუაზღვის სახელმწიფოს — ძვ. რომის დედაქალაქი გახდა (თანამედროვე გამოთვლით იმპერიის პერიოდში რ-ის მოსახლ. 600 ათ-იდან 2 მლნ-მდე კაცს შეადგენდა) კონსტანტინე I-ის მიერ დედაქალაქის კონსტანტინოპოლში გადატანით (330), რ-ის, როგორც პოლიტ. ცენტრის, მნიშვნელობა დაეცა. ბარბაროსთა ლაშქრობების (410 რ. აიღეს ვესტგუთებმა ალარიხ I-ის მეთაურობით, 455 — ვანდალებმა) და ბიზანტიელებსა და ოსტგუთებს შორის 535 დაწყებული ომების დროს რ. დაინგრა (VI ს-ში მისი მოსახლ. 30—40 ათ-მდე შემცირდა). *ლანგობარდთა* ბატონობის პერიოდში (568 — VIII ს. შუა წლები) ქალაქის მმართველები ფაქტობრივად რომის ეპისკოპოსები — პაპები გახდნენ 756-იდან რ *პაპის ოლქის* დედაქალაქი იყო, მოგვიანებით კი კათოლ. მსოფლიო ცენტრის მნიშვნელობა მოიპოვა XI—XII სს-ში რ-მა ფეოდ ქალაქის იერსახე მიიღო 1143 აჯანყების შედეგად რ-ში შეიქმნა რესპუბლიკა *არნოლდ ბრეშიელის* მეთაურობით. ინოკენტი III-მ (1198—1216) ფაქტობრივად გააუქმა რ-ის თვითმმართველობა *პოპოლანების* აჯანყების შედეგად 1347 რ რესპუბლიკად გამოცხადდა, მაგრამ 1354 ხელისუფლება დიდებულთა (კოლონას და ორსინის საგვარეულოთა) ხელში გადავიდა. ავინიონის ტყვეობის (იხ *ავინიონის ტყვეობა პაპებისა*) შემდეგ, 1377, რ-ის პაპები ქალაქში დაბრუნდნენ და მთლიანად აღადგინეს თავიანთი ხელისუფლება. XV ს. შუა წლებსა და XVI ს. დასაწყისში რ. აღორძინების მნიშვნელოვანი ცენტრი იყო *იტალიური ომების* (1494—1559) დროს, 1527, რ. იმპ. კარლ V-ის ჯარებმა აიღეს. 1798 თებ-ში რ. ოკუპირებული იყო საფრ. არმიის მიერ. *რისორჯიმენტოს* პერიოდში რ. კლერ. რეაქციის დასაყრდენი იყო 1849 წ. 9 თებ. რ-ის რესპუბლიკა გამოცხადდა, რესპუბლიკა გააუქმეს საერთაშ რეაქციის ძალებმა (ფრანგების გარნიზონი რ-ში 1870-მდე რჩებოდა). 1870 წ. 20 სექტ. რ-ში იტალ. გაერთ. სამეფოს ჯარები და ჯ. *გარიბალდის* რაზმი შევიდნენ. 1870 წ. 2 ოქტ. რეფერენდუმით რ. იტალ შემადგენლობაში შევიდა, ხოლო 1871 წ 26 იანვ. მის დედაქალაქად გამოცხადდა 1922 ფაშისტური გადატრიალების შედეგად რ-ში ფაშისტური დიქტატურა დამყარდა (1922—43). 1929 *ლატერანის ხელშეკრულებების* შესაბამისად რ-ის ტერიტ. ნაწილში შეიქმნა *ვატიკანი*. II მსოფლიო ომში (1939—45) იტალ. კაპიტულაციის შემდეგ რ-ის ოკუპაცია მოახდინეს (1943 სექტ.) გერმ. ფაშისტთა ჯარებმა; 1944 წ. 4 ივნ რ გაათავისუფლეს ინგლ.-ამერ. ჯარებმა. 1946 გაუქმდა მონარქია (2 ივნისის რეფერენდუმი) და რ. იტალ. რესპ. დედაქალაქად გამოცხადდა.

**ეკონომიკა.** მრეწვ. პროდუქციის მოცულობით რ. IV ადგილზეა იტალიაში (მილანის, ტურინის, გენუის შემდეგ). ქალაქის მრეწველობაში დასაქმებულთა დაახლ. ნახევარი მუშაობს კვების, პოლიგრ., სამკერვალო, ავეჯის, ქაღალდის, საფეიქრო, ფეხსაცმლის, საპარფიუმერიო დარგებში. განვითარებულია აგრეთვე ელექტროტექ. მრეწვ., ზუსტი ხელსაწყოთმშენებლობა, რკინიგზის მოძრავი შემადგენლობის, სას.-სამ. მანქანების, სტამბის მოწყობილობის, მოტოციკლების, ველოსიპედების წარმოება, ქიმ., საშენ მასალათა მრეწვ., სამშენებლო ინდუსტრია. შემორჩენილია ხელოსნური წარმოება, ტრადიციულია მხატვრული საიუველირო ნაკეთობების, გობელენების, წნული ავეჯის, მინის, ტყავის ნაკეთობათა, მუს. ინსტრუმენტებისა და სხვ. დამზადება, სამკინძაო საქმე.

რ. საერთაშ. ტურიზმის ერთ-ერთი უდიდესი ცენტრია მსოფლიოში (10 მლნ-ზე მეტი კაცი წელიწადში). დედაქალაქში თავმოყრილია მთავრობისა და ადმ.-სამმართველო დაწესებულებანი, იტალ. პოლიტ. პარტიებისა და მასობრივი ორგანიზაციების ხელმძღ. ორგანოები, უდიდესი ბანკები, საკრედიტო, სადაზღვევო და სავაჭრო დაწესებულებანი, იტალ. და უცხ. ფირმების გამგეობები, რამდენიმე საერთაშ. ორგანიზაცია.

რ. შიგა და საერთაშ. მიმოსვლის დიდი კვანძია; რკინიგზის 8 ხაზი, 10 ავტოტრასა, 30 ავიახაზი. რ-ის აეროპორტებია ლეონარდო-და-ვინჩი-დი-ფიუმიჩინო და ჩამპინო. რ. სამდ. ნავსადგურია, ანავსადგურო კომპლექსია სან-პაოლო. რ-ის ავანპორტია ტირენის ზღვაზე ჩივიტავეკია. გაყვანილია მეტროპოლიტენი (1927—38).

რ-ში შედარებით ცოტაა საზ. პარკები და ბულვარები. ქალაქის სამხრ. და ჩრდ. რ-ნებშია რ-ის არისტოკრ., ბურჟ., მაღალი ჩინოვნიკების ბაღები, კერძო ვილები და სახლები. სამრეწვ. საწარმოთა დიდი ნაწილი ქალაქის სამხრ. და სამხრ.-აღმ. ნაწილშია. ქალაქის ირგვლივ მნიშვნელოვანი სას.-სამ. რ-ნია (ბოსტნები, ბაღები, ვენახები, ზეთისხილის ნარგავები, მარცვლეულის ნათესები, სახორცე-სარძეო ფერმები).

**არქიტექტურა.** ქალაქის თანამედროვე სახის ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვანი წვლილი მიუძღვის ძვ. ხუროთმოძღვრულ ძეგლებს. ღულალი ტუფი, მუქი ფერის აგური და ფასადების მოწითალომოყავისფრო ბათქაში ქმნის გარემოსთან შეხამებულ ერთიან კოლორიტს. თანამედროვე ქალაქის ცენტრ. რ-ნის საზღვრები ემთხვევა ავრელიანეს ძვ. რომაულ კედელს (272; შემორჩენილია ნაწილობრივ), ხოლო ბევრი ქუჩა — ძვ. რომაულ გზებს. ქალაქი თავდაპირველად აღმოცენდა კაპიტოლიუმისა და პალატინუსის ბორცვებზე, ხოლო შემდეგ მეზობელი ბორცვები და მდინარის მარჯვ. ნაპირიც დაიკავა. ქალაქის საზ. ცენტრს წარმოადგენდა კაპიტოლიუმი და რ-ის ფორუმი [ძვ. წ. VI ს-იდან; შეიცავს: კასტორისა და პოლუქსის (ძვ. წ. 484-იდან), ანტონინუსისა და ფაუსტინას (141) ტაძრებს, მაქსენციუსის (ან კონსტანტინესი; დაახლ. 315) ბაზილიკას], აგრეთვე იმპერატორის ფორუმების [იულიუს კეისრისა, ავგუსტუსისა, ტრაიანესი (111—114, არქიტ. აპოლოდორე დამასკელი; ტრაიანეს სვეტით) და სხვ.] კომპლექსები. ფორუმებს გარეთ მდებარე ძეგლთაგან აღსანიშნავია: პანთეონი, ვენერასა და რომასის (135—307) ტაძრები, მავზოლეუმები, მარცელუსის თეატრი (ძვ. წ. 44 — ახ. წ. 13), ფლავიუსების ამფითეატრი (ანუ კოლოსეუმი); კარაკალას (206—217) და დიოკლეტიანეს (306; ახლა რომის ეროვნ. მუზეუმი) თერმები, მარკუს ავრელიუსის სატრიუმფო სვეტი (176—193) და სხვ.; ხიდები: ადრიანესი (სანტ-ანჯელო; 136) და სხვ.; აკვედუკები: კლავდიუსისა და სხვ.; ძვ. გზა ვია აპია (ძვ. წ. 312).

VI—IX სს-ში ქალაქის ტერიტ. მცირდებოდა. ბევრი ანტ. ძეგლი დაანგრიეს, ქალაქის ცენტრი მოიცავდა კაპიტოლიუმს,

სადაც მდებარეობდა ქალაქ.ს მმართველობა და ეპისკოპოსის (შემდეგ პაპის) რეზიდენცია — ლატერანი და ვატიკანი. ადრინდ. ქრისტ. ძეგლთაგან აღსანიშნავია — კატაკომბები: სან-სებასტიანო (კრიპტით, I—II სს.) და სხვ.; ბაზილიკები: სან-ჯოვანი ინ ლატერანო (311—314), სან-ლორენცო ფუორი ლე მურა (330; მოზაიკა, VI ს.), სანტა-მარია მაჯორე (IV ს. III მეოთხედი; მოზაიკა, V და XIII სს.) და სხვ.; ცენტრული ეკლესიები: სან-სტეფანო როტონდო (VI ს.) და სხვ. მცირერიცხოვან გოტიკურ ძეგლთაგან შემონახულია სანტა-მარია სოპრა მინერვას ეკლესია (1280-იდან; ფასადი — 1453) და სხვ. რენესანსის ხანაში მშენებლობა ფართოდ გაიშალა ვატიკანთან და ტიბრის მოპირდაპირე ნაპირზე. ვატიკანი საფუძვლიანად იქნა რეკონსტრუირებული, აიგო წმ. პეტრეს ტაძარი (1506—1614, არქიტექტორები, ბრამანტე, მიქელანჯელო და სხვ.). რენესანსის ხანის რ-ის საქმიანი ცენტრი მდებარეობდა სანტ-ანჯელოს ხიდის რ-ნში. 1540-იან წლებში აქ საფუძველი ჩაეყარა სამ სხივად განლაგებული ქუჩების კომპოზიციას. რენესანსის ხანის ნაგებობათაგან აღსანიშნავია — პალაცოები: ფარნეზე (1546 შემდეგ, დაამთავრა მიქელანჯელომ), კანჩელერია (1499-ის შემდეგ) და სხვ.; ვილები: ფარნეზინა (1509—11, არქიტ. ბ. პერუცი; რაფაელის, ჯ. რომანოსა და სხვ. ფრესკები) დ სხვ.; ეკლესიები: სან-პიეტრო ინ მონტორიო (1480-იანი წწ., არქიტ. ბ. პონტელი; ეზოში—ტემპიეტო, არქიტ. დ.ბრამანტე) და სხვ. XVI ს. II მეოთხედიდან ზოგიერთ რომაულ ნაგებობაში თავი იჩინა მანიერიზმის ნიშნებმა. მიქელანჯელოს მიერ შექმნილი კაპიტოლიუმის ანსამბლი იქცა რ-ის ახ. საერო ცენტრად (1546-იდან; ანსამბლში შედის: პალაცო დეი სენატორი, პალაცო დეი კონსერვატორი, მარკუს ავრელიუსის ძეგლი და სხვ.). სიქსტუს V-ის დროს (1585—90) გაიყვანეს ახ. სწორი ქუჩები, რ-ებმაც ერთ სისტემად გააერთიანა ადრინდ. ქრისტ. ბაზილიკები და ქალაქის რ-ნები. ბაროკოს ხანის მნიშვნელოვანი ანსამბლებია: პიაცა დელ პოპოლო (XVI—XVII სს.; დასრულდა 1816—20, არქიტ. ჯ. ვალადიე), წმ. პეტრეს მოედანი (პიაცა სან-პიეტრო), პიაცა ნავონა (XVII ს.) და სხვ; სასახლეები: კვირინალე (1574-იდან, ფ. პონციო და სხვ.), ლატერანო (1586—90, არქიტ. დ. ფონტანა) და სხვ.; ვილები: ბორგეზე (ახლა მუზეუმი) და სხვ.; ეკლესიები: ილ ჯეზუ (1568—84, არქიტ. ჯ. ვინიოლა, ფასადი — 1575, არქიტ. ჯ. დელა პორტა) და სხვ.

მას შემდეგ, რაც რ. იტალ. დედაქალაქად იქცა, განაშენიანება უფრო ინტენს. გახდა (შემოსავლიანი სახლები), ბევრი ვილა ქალაქის ზონაში მოექცა. 1873 გენ. გეგმის შესაბამისად გაიყვანეს ახ. არტერიები (კორსო ვიტორიო ემანუილე და სხვ.). აშენდა ბევრი პომპეზური ეკლექტიური ნაგებობა. ქალაქის საზ. ცენტრმა პიაცა კოლონაზე გადაინაცვლა.

1930-იანი წლებიდან, იმ მიზნით, რომ რ-თვის „იმპერატორული სიდიადე" დაებრუნებინათ, დაიწყო ძვ. ანტ. ძეგლების აწმენდა, აშენდა მსოფლიო გამოფენის (არ შედგა) კომპლექსი ესპოზიციონე უნივერსალე რომანა (ეურ), გაიყვანეს ახ. მაგისტრალები და სხვ., რასაც ბევრი ისტ. კვარტალი (ბორგოს რ-ნი) შეეწირა. აშენდა ნეოკლასიცისტური ნაგებობები (სპორტ. კომპლექსი ფორო იტალიკო, 1928—34, არქიტ. მ. პიაჩენტინი და სხვ.). II მსოფლიო ომის შემდეგ ქალაქი სწრაფად იზრდება. გაძლიერებული სატრანსპ. მოძრაობისა და ქალაქის ცენტრის სიმჭიდროვის გამო, ისტ. რ-ნების გვერდის ავლით პერიფერიებზე გაიყვანეს ახ. მაგისტრალები. ცდილობენ შეინარჩუნონ ძვ. ნაგებობანი. მშენებლობა ძირითადად პერიფერიებშია გადატანილი. 1960—70-ან წლებში ეურ-ის რ-ნი იქცა რ-ის დიდ საქმიან ცენტრად. 1930-იან წლებში აშენებული მუშათა კვარტალები ერთფეროვანია. ქალაქის ჩრდ. და ჩრდ.-დას. რ-ნებში, ბორცვებზე განაშენიანებულია მდიდართა კვარტალები (პარიოლი, მონტე-მარიო და სხვ.). 1964 გენ. გეგმის თანახმად გათვალისწინებულია „მომსახურების ღერძების" შექმნა. ეს მაგისტრალები ეურ-თან დააკავშირებს ორ ახ. საზ. ცენტრს, რ-თა განაშენიანება ჩენტო-ჩელისა და პიეტრალატის რ-ნებშია განზრახული.

**სასწავლო, სამეცნიერო და კულტურული დაწესებულებები.** რ-ში არის რომის უნ-ტი, სოც. მეცნ. საერთაშ. კერძო უნ-ტი, ფიზ. აღზრდის უმაღლესი სკოლა, ნატიფი ხელოვნ. აკად. და ხელოვნ. ლიცეუმი, დრამ. ხელოვნ. ეროვნ. აკადემია, ცეკვის ეროვნ. აკადემია, კონსერვატორია „სანტა-ჩეჩილია"; სამეცნ. დაწესებულებები: „დეი ლინჩეის ეროვნული აკადემია", მედ. მეცნ. აკად., სამეცნ. კვლევათა ეროვნ. საბჭო, ბირთვული ფიზ. ეროვნ. ინ-ტი, ასტრონ. ობსერვატორია, მეცნ. და ხელოვნ. სხვადასხვა დარგის 100-ზე მეტი სამეცნ. საზ-ბა, ცენტრი და ინ-ტი. დიდი ბ-კები: ეროვნ. ცენტრ. ბ-კა, რომის უნ-ტის ბ-კა და სხვ., დიდი მუზეუმები: რომის ეროვნ. მუზეუმი, ვილა ჯულიას მუზეუმი, ბორგეზეს გალერეა, ლუიჯი პიგორინის ეთნოგრ. და წინაისტ. პერიოდის მუზეუმი, ანტ. ხელოვნ. ეროვნ. გალერეა, თანამედროვე ხელოვნ. ეროვნ. გალერეა, ბაროკოს მუზეუმი, რომაული ცივილიზაციის მუზეუმი, აღმოსავლური ხელოვნ. ეროვნ. მუზეუმი, რომის კაპიტოლიუმის მუზეუმები, ვატიკანის მუზეუმი და სხვ.; რომის ოპერა („ტეატრო დელ ოპერა"), მუდმივმოქმედი დრამ. დასი „ტეატრო დი რომა", თეატრები: „ვალე", „ელიზეო", „კვირინო", „ტეატრო დელე არტი", „როსინი", „გოლდონი", „ტორდინონა", „ტეატრო დელე მუზე" და სხვ. მუშაობს „მარიონეტების თეატრი" და საბავშვო თეატრი „ალ ტორკიო". ცნობილია კინოქალაქი „ჩინეჩიტა", სადაც თავმოყრილია უდიდესი იტალ. კინოფირმები, მ. შ. კ. პონტისა და სხვ.

*ლიტ.*: Галкина И., «Вечный город» сегодня, წგნ.: Земля и люди. Географический календарь, М., 1973; Персианова О. М., По городам Италии, Л., 1968.

**რომი** (ინგლ. rum), მაგარი სპირტიანი სასმელი; ამზადებენ რ-ის სპირტისაგან, რ-საც ღებულობენ შაქრის ლერწმის წვნის ან შაქრის წარმოების ნარჩენების (მელასა) დადუღებითა და გამოხდით. რომის სპირტს აზავებენ გამოხდილი წყლით. ხსნარს უმატებენ 1%-მდე შაქარს, მიღებულ ნარევს აფერადებენ დამწვარი შაქრით და ასხამენ მუხის კასრებში, რ-ებშიც აყოვნებენ არანაკლებ 4 წლისა 18—23°C ტემპ-რისა და 70 — 80% ფარდობითი ტენიანობის პირობებში. რ-ის წარმოება დაიწყეს XVII ს-ში ბრიტ. ვესტინდოეთის კოლონიებში. განსაკუთრებით ცნობილია იამაიკის რ., რ-საც ამზადებენ კ. იამაიკაზე, აგრეთვე ვესტინდ არქიპელაგის სხვა კუნძულებზე. სსრკ-ში რ-ის სპირტს ღებულობენ შუა აზიის რესპუბლიკებში კულტივირებული შაქრის ლერწმისაგან.

**რომის კურია,** დაწესებულებათა ერთობლიობა, რ-იც ექვემდებარება რომის პაპს, როგორც კათოლიკური ეკლესიისა და ვატიკანის სახელმწიფოს მეთაურს. შეიქმნა პაპის კარის სხვადასხვა დაწესებულების ბაზაზე XII ს-ში. მოიცავს სხვადასხვაგვარ კონგრეგაციას (საეკლ. სამინისტროებს), უმაღლეს საეკლ. სასამართლოებსა და კანცელარიებს.

**რომის პაპი** (ლათ. papa<ბერძ. pappas — მამა), კათოლიკური ეკლესიისა და ვატიკანის სახელმწიფოს მეთაური. იხ. სტ. პაპობა.

**რომის პროვინციები** (ლათ. provinciae), იტალიის ფარგლებს გარეთ მდებარე რომის ხელქვეითი ტერიტორია, რ-საც საგანგებო მოხელე მართავდა. პირველი რ. პ. იყო კ-ები: სიცილია (ძვ. წ. 241-იდან), სარდინია და კორსიკა (ძვ. წ. 227-იდან). რესპ. ხანის მიწურულისათვის მათი რიცხვი 20-მდე გაიზარდა მძიმე ექსპლუატაციას განიცდიდნენ, მათი მიწების დიდი ნაწილი „სახალხო მიწის" ფონდში შედიოდა და რომის მოქალაქეებს, ან კოლონისტებს ეძლეოდა. გადასახადის ამკრებნი ძარცვავდნენ რ. პ-ის მოსახლეობას, რ-ის ნაწილი მონებადაც იყიდებოდა. ხდებოდა პროვინციების იძულებითი რომანიზაცია. რ. პ-ის მმართველებად ყოველწლიურად იგზავნებოდნენ პროკონსულები და პროპრეტორები, რ-ებიც უკონტროლოდ მართავდნენ მათ. პროვინციათა ზედაფენის რომთან დაკავშირების მიზნით იულიუს კეისარმა დაიწყო მათთვის რომის მოქალაქეობის ან ლათ. მოქალაქეობის მინიჭება, მათი სენატში შეყვანა და გადასახადის ამკრებთა თვითნებობის შეზღუდვა (ძვ. წ. 59-ის კანონი გამოძალვათა შესახებ). ავგუსტუსმა რ. პ. დაყო (ძვ. წ. 27) სენატისეულ და საიმპერატორო პროვინციებად, რ-თაგან უკანასკნელნი ძირითადად სასაზღვრისპირა პროვინციები იყო და მათ იმპერატორის მიერ დანიშნული მოხელეები (პროკურატორები) მართავდნენ, არსებითად კი ყველა პროვინცია საიმპერატორო კონტროლს დაუქვემდებარდა. პროვინციათა და ცენტრის თანდათანობითი ეკონ., პოლიტ. და კულტ. გათანაბრება დასრულდა დიოკლეტიანეს დროს (III ს.), როცა მთელი რომის იმპერია, იტალიის ჩათვლით, ადმ.-ტერ. ერთეულებად — პროვინციებად (რ-თა საზღვრები რ. პ-ის საზღვრებს არ ემთხვეოდა) დაიყო.

*ლიტ.*: Моммзен Т., История Рима, пер. с нем., т. 5, М., 1949; Ранович А. Б., Восточные провинции Римской империи в I—III вв., М.—Л., 1949.

**„რომის საკითხი",** კონფლიქტი ვატიკანსა და იტალიის სახელმწიფოს შორის; წარმოიშვა 1870, როდესაც იტალიის გაერთიანების პროცესში პაპის ოლქი იტალიის სამეფოს შემადგენლობაში შევიდა,



რომი. ე. წ. ვესტას ტაძარი ტიბრზე. ძვ. წ. I ს.



რომი. ტრაიანეს სვეტი. II ს. დასაწყისი.



რომი. კარაკალას თერმები. III ს. I მეოთხედი. რეკონსტრუქცია.

ხოლო რომი გახდა (1871) იტალიის დედაქალაქი. რომის პაპმა პიუს IX-მ უარი თქვა ეცნო გაერთ. იტალ. სახელმწიფო და იტალ. მთავრობის მიერ 1871 წ. 13 მაისს გამოცემული კანონი „პაპისა და უწმინდესი ტახტის პრეროგატივების გარანტიების შესახებ" („კანონი გარანტიების შესახებ"), რ-საც უნდა მოეწესრიგებინა იტალ. სახელმწიფოს ურთიერთობა პაპთან. მიისწრაფოდა რა პაპის სახელმწიფოსა და პაპის საერო ხელისუფლების აღდგენისაკენ, ვატიკანი წლების მანძილზე ებრძოდა იტალ. სახელმწიფოს. მას იმედი ჰქონდა, რომ ევრ. დიდი სახელმწიფოების დახმარებით მიზანს მიაღწევდა, მაგრამ ეს იმედი არ გაუმართლდა, თუმცა „რ. ს." თავისი პოლიტ. მიზნებისათვის გამოიყენეს კათოლ. სახელმწიფოებმა (საფრანგეთი, ავსტრია და სხვ.). კონფლიქტი ვატიკანსა და იტალ. სახელმწიფოს შორის საბოლოოდ 1929 მოგვარდა *ლატერანის ხელშეკრულებებით.*

**რომის სამართალი,** მონათმფლობელური სამართლის ყველაზე უფრო განვითარებული სისტემა, რ-იც უდიდეს ანტიკურ სახელმწიფოში — ძველ რომში ჩამოყალიბდა. განამტკიცებდა მონათმფლობელთა კლასობრივ ინტერესებსა და მონების ექსპლუატაციას.

რომაელი იურისტები სამართალს ყოფდნენ საჯარო სამართლად (jus publicum) და კერძო სამართლად (jus privatum). საჯარო სამართალი შეეხებოდა „რომის სახელმწიფოს მდგომარეობას", ხოლო კერძო — „ცალკეულ პირთა სარგებლობას". ეს დაყოფა, რ-იც პირველად *ულპიანემ* შემოიღო, ასახავს კლასობრივ-ანტაგონისტური საზ-ბისათვის დამახასიათებელ წინააღმდეგობას კერძო და საზ. ინტერესებს შორის; შემდგომ იგი საფუძვლად დაედო ბურჟ. სახელმწიფოების სამართ. სისტემებს. საჯარო სამართ. (სახელმწ. სამართლებრივ, სისხლის სამართლებრივ და ა. შ.) ნორმებს, რ-ებიც ძვ. რომის მონათმფლობელური საზ-ბის კლასობრივ ურთიერთობებს ასახავდნენ, მნიშვნელოვანი კვალი არ დაუტოვებიათ სამართ. ისტორიაში. სხვაგვარი როლი ითამაშა რომის კერძო სამართალმა, რ-იც აშკარად გამოხატული ინდივიდუალისტური საწყისით გამოირჩეოდა და ცალკეული პიროვნების მნიშვნელოვან სამართ. და სამეურნეო ავტონომიას განამტკიცებდა. მისთვის დამახასიათებელი იყო სამოქალაქო ბრუნვაში პირთა თანასწორობის პრინციპის აღიარება, რაც 212 გავრცელდა ყველა თავისუფალ ადამიანზეც. რ. ს-ში მონა არ ითვლებოდა სამართ. სუბიექტად და მიჩნეული იყო ნივთად (მეტყველ იარაღად). რ. ს-ში ძირითადია კერძო საკუთრების უფლება. იგი, ისევე როგორც სანივთო უფლებათა სხვა სახეები (*მფლობელობა, სერვიტუტები*), ყოველმხრივ და საგულდაგულოდ იყო დამუშავებული. განისაზღვრა მესაკუთრის უფლებამოსილებანი, სანივთო უფლებათა დაცვის სხვადასხვა ფორმა და ა. შ. რ. ს-ის ინ-ტებს შორის მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ვალდებულებით სამართალს. ხელშეკრულებათა სისტემა უზრუნველყოფდა სავაჭრო ბრუნვის სტაბილურობასა და სიმტკიცეს. რ. ს-ში ჩამოყალიბდა და განვითარდა ისეთი უმნიშვნელოვანესი სამართ. ცნებები, როგორიცაა *უფლებაუნარიანობა, იურიდიული პირი, ხანდაზმულობა, მოქალაქეობა* და ა. შ., სამოქალაქო-სამართ. პასუხისმგებლობის პრობლემები, გულდასმით მოწესრიგდა მემკვიდრეობითი ურთიერთობანი.

რ. ს-ის ყოვლისმომცველი ხასიათის გამო ბევრ მის დებულებას შეეძლო ზედმიწევნით მოეწესრიგებინა თითქმის ყველა კერძო ქონებრივი ურთიერთობანი სხვადასხვა ისტ. ვითარებაში რომის კერძო სამართალი კერძო სამართ. კლასიკური გამოხატულებაა და სწორედ ამით აიხსნება რ. ს-ის ნორმების აღორძინება ფეოდ. და ბურჟ. სახელმწიფოების სამართალში (იხ. აგრეთვე *რომის სამართლის რეცეფცია*).

განმარტებათა სიზუსტემ და სიმარტივემ, არგუმენტაციისა და ფორმულირების ლოგიკურობამ რ. ს. იურიდ. ხელოვნების ნიმუშად აქცია. რ. ს-ის მრავალი ტერმინი და პრინციპი შენარჩუნებულია ბევრი ქვეყნის კანონმდებლობაში.

*ლიტ.:* Капустин М., Институции римского права, М., 1880; Новицкий И. Б., Основы римского гражданского права, 3 изд., М., 1972.

**რომის სამართლის რეცეფცია,** *რომის სამართლის* შეთვისება დას. ევროპის ქვეყნების მიერ შუა საუკუნეებში რომის სამართ. კულტ. ელემენტები დას. რომის იმპერიის ნანგრევებზე წარმოშობილ ადრინდ. ფეოდ. მონარქიებშიც იყო შემონახული, გალურ-რომაული მოსახლეობისათვის კი რომის სამართ. სპეც. კრებულები იქმნებოდა. ფართო მასშტაბით რ. ს. რ. XII ს-ში დაიწყო და უდიდესი აღმავლობით XV—XVI სს-ში განვითარდა. რომის სამართ. აღორძინებას საფუძვლად ედო ფეოდ. საზ-ბის წიაღში ბურჟ. კავშირ-ურთიერთობათა განვითარება, რასაც ზედმიწევნითი მიესადაგებოდა ქონებრივი ბრუნვის მომწესრიგებელი მზამზარეული რომაული ფორმები. რ. ს. რ. ხელს უწყობდა სამართ. პარტიკულარიზმის აღმოფხვრას, ასახავდა ახალგაზრდა ბურჟ. მისწრაფებას ერთიანი ეროვნ. სამართ. წესრიგის დამყარებისაკენ. რომის სამართ. გავრცელებას მხარს უჭერდნენ ფეოდ. წრეები (გლეხებზე თავიანთი ბატონობის განმტკიცების მიზნით), სამეფო ხელისუფლება (ცენტრალიზაციისა და *აბსოლუტიზმის* პოლიტიკის დასასაბუთებლად), აგრეთვე კათოლ. ეკლესია; რ. ს. რ-ში მნიშვნელოვანი როლი ითამაშეს *გლოსატორებმა* და განსაკუთრებით *პოსტგლოსატორებმა*. რ. ს. რ-ს განსაკუთრებით ღრმა შედეგები მოჰყვა გერმანიაში, სადაც რომის სამართალი რამდენადმე მოდიფიცირებული სახით (*პანდექტური სამართალი*) XIX ს-მდე მოქმედებდა. რომის სამართ. ბევრი კონსტრუქცია ბურჟ. სამოქალაქო სამართ. ძირითად კოდიფიკაციებშიც შევიდა (საფრ. სამოქალაქო კოდექსი 1804, გერმ. სამოქალაქო სჯულდება 1896 და სხვ.).

*ლიტ.:* Виноградов П. Г., Римское право в средневековой Европе, М., 1910; Моддерман В., Рецепция римского права, СПб., 1888; Муромцев С. А., Рецепция римского права на Западе, М., 1886.

**რომის უნივერსიტეტი,** ევროპის ერთ-ერთი უძველესი უნივერსიტეტი; დაარსდა 1303. უდიდეს სასწ. სამეცნ. ცენტრად იქცა იტალ. გაერთიანების შემდეგ (1870).

1982 რ. უ-ში იყო: იურიდ., პოლიტ. მეცნ., სავაჭრო-ეკონ., სტატისტიკის, ფილოლ. და ფილოს., პედ., სამედ., მათ., ფიზ. და საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა, ფარმაკოლ., სამოქალაქო, სამრეწვ. და სამთო მშენებლობის, არქიტ. ფაკ-ტები; აეროკოსმოსური, ტექ., საარქივო-საბიბლიოთეკო სკოლები; გამოთვლითი ცენტრი; სწავლობდა 94 ათ. სტუდენტი, მასწავლებელთა შორის იყო 300 პროფესორი.

დაახლ. 1575 რ. უ-თვის აშენდა სპეც. შენობა, რ-იც ცნობილია „საპიენცას" სახელით (არქიტ. ჯაკომო დელა პორტა). ამავე სახელით იხსენიებოდა რ. უ. ოფიც. დოკუმენტებში. 1935 აშენდა რ. უ-ს შენობათა ახ. კომპლექსი.

**რომნი,** რ ო მ ნ ე ი (Romney) ჯორჯ (15. XII. 1734, დოულტონ-ინ-ფერნესი, ლანკაშირი, — 15. XI. 1802, კენდალი, უესტმორლენდი), ინგლისელი ფერმწერ-პორტრეტისტი. მუშაობდა ლონდონსა და კენდალში. ახლო იყო კლასიციზმთან. რ-ს ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია იდეალიზირება, კომპოზიციების ფორმათა დახვეწილობა. ნამუშევრები: „გრაფი გრეი" (1784, იტონის კოლეჯი); „გრაფ ლუსონ-გორის შვილების პორტრეტი" (1776—77; ჰერცოგ საზერლენდელის კოლექცია, ლონდონი).



ჯ. რ ო მ ნ ი. „გრაფ ლუსონ-გორის შვილების პორტრეტი". 1776—77. ჰერცოგ საზერლენდელის კოლექცია. ლონდონი.

**რომნი,** ქალაქი უკრ. სსრ სუმის ოლქში, მდ. სულის (დნეპრის აუზი) ნაპირზე. რომნის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. 52 ათ. მცხ. (1983). მატიანეში იხსენიება 1096 წ. 1239 დაიპყრეს მონღოლებმა. 1362-იდან შევიდა ლიტვის დიდ სამთავროში, 1569 — რეჩ პოსპოლიტაში. 1654—67 რუს.-პოლ. ომის შემდეგ რუსეთის შემადგენლობაშია. 1781-იდან ქალაქია. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1918 იანვარში. 1941 სექტ-იდან 1943 სექტ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ.

რ-ში არის მანქანათსაშ., ავტომ. სატელეფონო სადგურების, ტრაქტორის სათადარიგო ნაწილების, საშენ მასალათა, აგურის ქ-ნები, კვებისა და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები, ავეჯის კომბინატი. ინდუსტრ., სას.-სამ. ტექნიკუმები. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**რომნი-ბორშევოს კულტურა,** რ ო მ ნ ი-ბ ო რ შ ჩ ე ვ ო ს  კ უ ლ ტ უ რ ა, VIII—X სს. არქეოლოგიური კულტურა, გავრცელებული მდ. დნეპრის მარცხ. ნაპირას ტყესტეპის ზოლში. სახელი ეწოდა ქ. რომნის (სუმის ოლქი) და სოფ. ბორშევოს (ბორშჩევო, ვორონეჟის ოლქი) მახლობლად შესწავლილი არქეოლ. ძეგლების მიხედვით. დამახასიათებელია: გამაგრებული ნამოსახლარი სტეპის ახლოს და გაუმაგრებელი — სტეპისაგან მოშორებით; მიწურები, რ-ებშიც ქვის ან თიხის ღუმლები იყო; ხელით ნაძერწი კერამიკა; კრემაციული სამარხები. მოსახლ. ძირითადი საქმიანობა იყო მიწათმოქმედება; ნაწილი ეწეოდა ხელოსნობას (რკინის გამოდნობა და გამოჭედვა, ფერადი ლითონის დამუშავება). სოც. ურთიერთობის მხრივ მოსახლ. სამეზობლო ან ტერიტ. თემს წარმოადგენდა.

*ლიტ.:* Ляпушкин И. И., Днепровское лесостепное левобережье в эпоху железа, М.—Л., 1961 («Материалы и исследования по археологии СССР», в. 104).

**რომნი-მარში** (ინგლ. Romney Marsh), ნახევრად წმინდამატყლიანი, გრძელბეწვიანი, ადრეულა ცხვრის ჯიში. გამოყვანილია ინგლ. სამხრ.-აღმ. ნაწილში (კენტის საგრაფო) ადგილ. ცხვრის შეჯვარებით ლეისტერული ჯიშის ერკემალთან. რ.-მ-ის მატყლი ძირითადად 46—50 ხარისხისაა, სიგრძით 12—15 *სმ*. კანი მკვრივია. ერკემლის მატყლის ნაპარსი 6—7 *კგ*, ნერბისა 3—4 *კგ*. სუფთა მატყლის გამოსავალი 50%. ერკემალი იწონის 90—130 *კგ*, ნერბი 70—90 *კგ*. რ-მ. ამტანი ცხვარია, კარგად ეგუება ტენიანი ჰავის პირობებს. გავრცელებულია ახ. ზელანდიაში, სამხრ. ამერიკაში, ავსტრალიაში. სსრკ-ში რ.-მ-ს იყენებენ უხეშმატყლიანი ცხვრების გაუმჯობესებისა და სამრეწვ. შეჯვარებისათვის.

**რომულუს ავგუსტულუსი** (Romulus Augustulus), დასავლეთ რომის იმპერიის უკანასკნელი იმპერატორი (475—476). ჩამოაგდო რომის არმიის ერთ-ერთი გერმ. რაზმის წინამძღოლმა *ოდოაკრმა*, რ-მაც ახალგაზრდა იმპერატორს სიცოცხლე და თავისუფლება შეუნარჩუნა.

**რომულუსი** (ლათ. Romulus), ძვ. რომაული ტრადიციით, რომის დამაარსებელი და რომის პირველი მეფე (ძვ. წ. 754/753 — 717/716). ლეგენდის მიხედვით რეა სილვიასა და მარსის ვაჟი, ნუმიტორის შვილიშვილი. *ამულიუსის* ბრძანებით რ. და მისი ტყუპის ცალი რემუსი მდ. ტიბრში გადაუყრიათ, მაგრამ წყალს გამოურიყავს ნაპირზე, ძუ მგელს ძუძუთი გამოუკვებავს, შემდეგ კი მეფის მწყემს გაუზრდია. ერთხელაც ნუმიტორის მწყემსებსა და ძმებს შორის ჩხუბი ატეხილა და ტყუპები ნუმიტორისათვის მიუგვრიათ; ამ უკანასკნელს ჭაბუკებში თავისი შვილიშვილები შეუცნია. რ-სა და რემუსს მოუკლავთ ამულიუსი და ნუმიტორი ტახტზე აუყვანიათ. ნუმიტორის ბრძანებით მათ იმ ადგილას, სადაც გადაუყრიათ, ქალაქი, მომავალი რომი, დაუარსებიათ. ბოლოს ძმები წაჰკიდებიან ერთმანეთს და რ-ს რემუსი მოუკლავს.

**რონა** (Rhône), მდინარე შვეიცარიასა და საფრანგეთში. სიგრძე 812 *კმ*, აუზის ფართ. 98 ათ. *კმ²*. სათავე აქვს ლეპონტის ალპებში. გაედინება ჟენევის ტბაში და გადის რონის დაბლობზე. ორი ტოტით ერთვის ხმელთაშუა ზღვის ლიონის ყურეს და აჩენს დელტას (ფართ. 12 ათ. *კმ²*-ზე მეტი), რ-ის მთავარი შენაკადებია: მარჯვ. — ენი, სონა, არდეში; მარცხ. — იზერი, დიურანსი. ზემო დინებასა და შუაწელში უმთავრესად საზრდოობს თოვლისა და მყინვარების წყლით. წყალდიდობა იცის ზაფხულში, ზამთარში წყალმცირეა. მდ. სონის შერთვის შემდეგ რ-ის წყლიანობა მკვეთრად იზრდება. რ. საფრ. ყველაზე წყალუხვი მდინარეა. შესართავთან წყლის საშ. წლ. ხარჯი 1780 *მ³/წმ*. რ-ს აქვს მნიშვნელოვანი ჰიდროენერგეტ. სატრანსპ. და სარიგაციო მნიშვნელობა. საფრ. ჰიდროელექტროსადგურების 70% რ-ის აუზზე მოდის. მდინარის აუზშია ჰესები. სანაოსნოა მდ. ენის შესართავის ქვემოთ. რ. მდ. სონათი და მრავალრიცხოვანი არხით უკავშირდება მდ-ებს: რაინს, მოზელს, მაასს, სენასა და ლუარას. რ-ის წყალს იყენებენ ლაჟვარდოვანი ნაპირის წყალმომარაგებისათვის და სარწყავად. მდინარის ნაპირებზეა ქ-ები: ჟენევა (შვეიცარია), ლიონი, ვალანსი, ავინიონი, არლი (საფრანგეთი).

**რონგალიტი**, $HOCH_2S(O)ONa \cdot 2H_2O$, რონგალიტმჟავას ნატრიუმის მარილის ტექ. სახელწოდება. რ. შედგება უფერული, წყალში კარგად ხსნადი ჰიგროსკოპული კრისტალებისაგან. $t_{დნ}$ 63—64°C. 120° C-მდე გაცხელებისას კარგავს წყალს, 120°C-ზე ზევით იშლება. რ-ის მისაღებად თუთიის მტვრით აღადგენენ ფორმალდეჰიდის ბისულფიტურ ნაწარმს. რ. ძლიერი აღმდგენელია, რის გამოც იყენებენ ქსოვილების, შაქრის, ცხიმებისა და სხვ. გასათეთრებლად.

**რონდა** (Rhondda), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, უელსში, გლამორგანშირის საგრაფოში, რონდის ხეობაში. 88,9 ათ. მცხ. (1971). სამხრ. უელსის ქვანახშირის აუზის ცენტრი. ქვანახშირის მოპოვება. ელექტროტექ., სამკერვალო მრეწველობა.

**რონდელი** (ნამდვ. გვარი ც ა გ ა რ ე ი შ ვ ი ლ ი) დავით ევგენის ძე (11. IV. 1904 ქუთაისი, — 12. III. 1974, თბილისი), ქართველი საბჭ. კინორეჟისორი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1961). სკკპ წევრი 1939-იდან. დაამთავრა თბილ. თსუ-ის პოლიტეკ. ფაკ-ტი. 1928-იდან მუშაობდა კინოში, ჯერ სახკისმრეწვის სალიტ. ნაწილის გამგედ, რეჟისორ ასისტენტად, 1930-იდან კი რეჟისორად. გადაიღო ფილმები: „უგუბზიარა“ (1930), „არშაულა“ (1935), „კოლხეთის ჩირაღდნები“ (1941), „მწვერვალთა დამპყრობნი“ (1951), „ჩრდილი გზაზე“ (1956), „მამლუქი“ (1958), „ენგურის ნაპირებზე“ (1961), „პიერი მილიციის თანამშრომელი“ (1965), „ჩემი მეგობარი ნოდარი“ (1967), „ზოია რუხაძე“ (1971), „საჰაერო ხიდი“ (1974). რ-მა გადაიღო (1937) ქართ. კინოს ერთ-ერთი შედევრი „დაკარგული სამოთხე“, რ-მაც რეჟისორს საყოველთაო აღიარება მოუტანა. ფილმ-სპექტაკლისათვის „ჯურღაის ფარი“ (1944, ს. დოლიძესთან ერთად) რ-ს 1950 სსრკ სახელმწ. პრემია მიენიჭა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და 2 „საპატიო ნიშნის“ ორდენით.

*ლიტ.*: ლ ო ლ ა ძ ე ვ., დავით რონდელი, თბ., 1954. *ე. ოკუჯავა.*

**რონდელი** (ფრანგ. rondel<rond — წრე), წყვილრითმიანი ლექსი, ემყარება სამ სტროფს და ცამეტი (იშვიათად — თოთხმეტი) ტაეპისაგან შედგება. პირველი ტაეპი მეშვიდე და მეცამეტე სტრიქონებად მეორდება, ხოლო მეორე ტაეპი — მერვედ. წარმოიშვა საფრანგეთში. კლასიკური რ-ის სტროფული სქემა: $A_1B_2ba+abA_1B_2+$ + abba $A_1$ $(B_2)$, ქართ. პოეზიაში რ-ის ერთ-ერთი ნიმუშია ალ. აბაშელის ლექსი „მიწა ატირდა“. *რ. ბერიძე.*

**რონდიში**, სოფელი წულუკიძის რ-ნ-ში (კინჩხის სოფსაბჭო), ასხის მასივის სამხრ. კალთაზე, მდ. ოკაცეს (ცხენისწყლის მარჯვ. შენაკადი) მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 600 *მ*, წულუკიძიდან 31 *კმ*. გორდის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ქვედა კინჩხაში (4 *კმ*).

**რონდო** (იტალ. rondo, ფრანგ. rondeau <rond — წრე) 1. გავრცელებული მუსიკალური ფორმა, რ-იც დაფუძნებულია მთავარი, უცვლელი თემისა (რეფრენი) და ახალ-ახალი ეპიზოდების მონაცვლეობაზე. აღმოცენდა ხალხ. სიმღერიდან, რ-შიც ახალ-ახალი მინამღერები უპირისპირდება სტაბილურ ჰანგს. ძველებური ანუ კუპლეტური რ. გავრცელებული იყო XVII—XVIII სს. ფრანგ. კლავესინისტთა შემოქმედებაში. ვენის კლასიკოსები ხშირად იყენებდნენ რ-ს სონატურ-სიმფონიური ციკლების ფინალში. შემდგომში რ-ს მიმართავენ როგორც დამოუკიდებელი პიესის ფორმას. რ. იჭრება ვოკალურ ჟანრებში (რომანსი, არია, საოპერო სცენა), საბალეტო მუსიკაში. 2. ორკეც რითმაზე დამყარებული სამსტროფიანი ლექსი. წარმოიშვა ფრანგ. პოეზიაში *რონდელის* ერთ-ერთ ვარიანტად. შედგება 15 ტაეპისაგან. სქემა: aabba, abbR, aabbaR, სადაც R რეფრენია, რ-იც საწყისი ტაეპის პირველ სიტყვას (ან სინტაგმას) იმეორებს და არ ირითმება. კლასიკური რ-ის სახესხვაობანი: 1. შემოკლებული რ., შეიცავს 12 ტაეპს, სქემა: abba, abR, abbR; 2. ორმაგი რ., 25 ტაეპი, სქემა: $a^1b^2a^3b^4$, $baba^1$, $abab^2$, $baba^3$, $abab^4$, babaR, სადაც პირველი სტროფის ტაეპები მეორე-მეხუთე სტროფებში მეორდება; 3. გაორკეცებული, ორმაგი რ., 35 ტაეპი, სქემა aabba+(aabR, aabbaR)×3. ქართ. პოეზიაში რ-ს ერთ-ერთი ნიმუშია ალ. აბაშელის ლექსი „სული ეული“. *რ. ბერიძე.*

**რონდონია** (Rondônia), შტატი ჩრდ. ბრაზილიაში, მდ. მადეირის აუზში. ფართ. 243 ათ. *კმ²*. მოსახლ. 153 ათ. კაცი (1970). ადმ. ც.—ქ. პორტუ-ველიუ. მეურნ. საფუძველია ტყის სარეწები (ნატურალური კაუჩუკის, ბრაზ. კაკლის შეგროვება, ხე-ტყის დამზადება). იღებენ კალის მადანს.

**რონის დაბლობი** (La vallée du Rhône), დაბლობი სამხრ.-აღმ. საფრანგეთში. გადაჭიმულია დაახლ. 300 *კმ*-ზე რონის ხეობის ქვემო დინებასა და შუაწელის გასწვრივ, ალპებსა (აღმ.) და საფრანგეთის ცენტრ. მასივს (დას.) შორის. შედგება მაღლობებით დაყოფილი ქვაბულებისაგან. დამახასიათებელია მდინარეული ტერასები. ჰავა გარდამავალია ზომიერიდან ხმელთაშუა ზღვის სუბტროპიკულისაკენ. ნალექები 600—800 *მმ* წელიწადში. მარცვლეულის ნათესები, ვენახები. მეყვავილეობა. რონის დელტაში ბრინჯის ნათესები. რ. დ-ზე გადის სარკინიგზო და საავტომობილო გზა, რ-იც აკავშირებს საფრანგეთის ჩრდ. და სამხრ. ნაწილებს. რ. დ-ზეა ქ-ები. ლიონი, ვალანსი ავინიონი არლი

**რონსარი** (Ronsard) პიერ დე (11. IX. 1524, ლა-პოსონიერის ციხე-დარბაზი, ვანდომუა, ახლანდ. ლუარისა და შერის დეპარტ.,—27 XII 1585, სენ-კომის სააბატო, ტურენი, ახლანდ. ენდრისა და ლუარის დეპარტ.), ფრანგი პოეტი, „პლეადის“ მეთაური 1547 გამოაქვეყნა პირველი ოდა. 1550—60 პერიოდში რ-მა სრულიად გადაახალისა ფრანგ. პოეზიის ჟანრები, შექმნა ეროვნ. ჰეროიკული პოეზიის პირველი მაღალმხატვრული ნიმუშები, ე. წ. პინდარული ოდები და ბრწყინვალე ლირ. ნაწარმოებები; 1550 გამოაქვეყნა „ოდების“ პირველი ოთხი წიგნი, 1552 — მეხუთე წიგნი. რ-ის სონეტებისა და სიმღერების კრებულს „სასიყვარულო ლექსების წიგნი“ (1552—53) პეტრარკასეული ლირიკის გავლენა ეტყობა; კრებულებში „სასიყვარულო ლექსების წიგნი“ (1555), „სასიყვარულო ლექსების ახალი გაგრძელება“ (1555—56) ბუნებრიობა და სისადავე გამოსჭვივის. ფილოს. ხასიათისაა რ-ის „ჰიმნები“ (1555—56); მათი რელიგ. ინტონაცია კიდევ უფრო გამოიკვეთა პოლიტ. ლექსებში „ფიქრები ამ დროის ჭირ-ვარამზე“ (1560—62), „ფრანგი ხალხის გაფრთხილება“ (1563). 1563—72 რ. კარის ოფიც. პოეტი იყო. ადრე მის მიერ დაგმობილი ჟანრები — პასტორალი, მადრიგალი, ეპიგრამა წამყვანი გახდა მის შემოქმედებაში. ამავე პერიოდში დაიწყო წერა ეპოპეისა „ფრანსიადა“, რ-იც არ დაუმთავრებია (პირველი ოთხი წიგნი გამოქვეყნდა 1572). რ-ის ლექსთა შემდგომი კრებულებიდან აღსანიშნავია: „ლექსები“ (1560—62) „ახალი ლექსები“ (1563), ლირ. ციკლი „სონეტები ელენესადმი“ (1578), „ელეგიები“ (1565), თეორიული შეხედულებები შეაჯამა წიგნში „პოეტური ხელოვნების მოკლე გადმოცემა“ (1665). რ-ის შემოქმედებამ გავლენა მოახდინა ფრანგ. და ევრ. პოეზიაზე.


დ. რონდელი.


პ. რონსარი.

*თხზ.*: Œuvres complètes, v. 1—18, P., 1914—67; Лирика, М., 1963; რჩეული ლექსები, თარგმ. გრ. აბაშიძისა, გ. ბუაჩიძის წინასიტყვ. „აპრილის დილიდან მაისის დამდე“, თბ., 1983.

*ლიტ.*: ბ უ ა ჩ ი ძ ე გ., რონსარის რამდენიმე ლექსი ქართულად, «თსუ შრომები», 1975, №163; История французской литературы, т. 1, М.—Л., 1946; Ш и ш м а р е в В. Ф., Избр. статьи. Французская литература, М.—Л., 1965. *გ. ბუაჩიძე.*

**რონსარის სტროფი**, ექვსტაეპიანი სტროფი; რითმული სქემა: aabccb. ამ სტროფულ სქემას იყენებდა ფრანგი პოეტი პ. *რონსარი*. რ. ს-ის ნიმუშები გვხვდება ქართ. პოეზიაშიც:

ო, ვიყოთ ერთად! გზა გულს ამრთელებს...
ქვეყნად მომავალ კორიანტელებს
ვინ მიეკრძალოს?
ჩვენ, პოეტები, მზიდან ვეშვებით —
და ვსვამთ ცეცხლიან აზარფეშებით
მზის სადღეგრძელოს.
(გ. ტაბიძე, „შემოდგომაა“).

*რ. ბერიძე.*

**რონსევალის ბრძოლა**, ბრძოლა ბასკებსა და კარლოს დიდის ფრანგთა ჯარებს შორის 778 წ. 15 აგვ. რონსევალთან (დასახლ. პუნქტი და ხეობა დას. პირენეებში, ესპ. პროვინცია ნავარა). ბასკებმა, რ-ებიც არაბების მოკავშირეებად გამოდიოდნენ, სარაგოსის წარუმატებელი ალყის შემდეგ გაანადგურეს უკანდახეული ფრანკთა ჯარების არიერგარდი. ბრძოლაში დაიღუპა მხედართუფროსი *როლანდი*.

**როომი** აბრამ მათეს ძე [დ. 16 (28). VI. 1894, ვილნიუსი,—26. VII. 1976. მოსკოვი]. საბჭ. კინორეჟისორი. რსფსრ სახ. არტისტი (1965). სკკპ წევრი 1949-იდან. სწავლობდა პეტროგრ. ფსიქონევროლოგიურ ინ-ტში და სარატოვის უნ-ტში. კინოში მუშაობს 1924-იდან. პირველი რეჟისო-


დ. როჟდესტვენსკი.


ვ. როჟდესტვენსკი.


დ. გ. როსეტი.

რული ნამუშევარია «რას ლაპარაკობს „მოსი“, „გამოიცანით ეს კითხვა»“. დადგა ფილმები: „სიკვდილის ყური“ (1925), „მოღალატე“ (1926), „მოჩვენება, რომელიც არ ბრუნდება“ (1930), „თავდასხმა“ (1945, ლ. ლეონოვის მიხედვით); ეკრანიზაციები: „ძოწის სამაჯური“ (1965, ა. კუპრინის მიხედვით), „დაგვიანებული ყვავილები“ (1970, ა. ჩეხოვის მიხედვით), „ნაადრევი ადამიანი“ (1972, მ. გორკის პიესის „იაკობ ბოგომოლოვის“ მიხედვით). სსრკ სახელმწ. პრემიები (1946, 1949). დაჯილდოებულია ოქტ. რევ. ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

**როჟდესტვენსკი** გენადი ნიკოლოზის ძე (დ. 4. V. 1931, მოსკოვი), საბჭ. დირიჟორი. სსრკ სახალხო არტისტი (1976), პროფესორი. 1954 დაამთავრა მოსკ. კონსერვატორია დირიჟორობისა (ნ. ანოსოვის კლასი) და ფორტეპიანოს (ლ. ობორინის კლასი) განხრით. 1951 — 60 დიდი თეატრის დირიჟორი, 1965 — 70 — მთავარი დირიჟორი. 1961—74 საკავშ. რადიოსა და ტელევიზიის დიდი სიმფ. ორკესტრის მთავარი დირიჟორი და სამხატვრო ხელმძღვანელი. 1974-იდან სტოკჰოლმის ფილარმონიისა და მოსკ. მუს. კამერული თეატრის მთავარი დირიჟორი. რ. მოსკ. კონსერვ. პედაგოგია (დირიჟორობა). ლენინური პრემია (1970). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით და ბულგარეთის — კირილესა და მეთოდეს — ორდენით. შვეციის სამეფო აკად. საპატიო წევრი (1975).

**როჟდესტვენსკი** დიმიტრი სერგეის ძე [26. III. (7. IV) 1876, პეტერბურგი, — 25. VI. 1940, ლენინგრადი], საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ-ში ოპტიკური მრეწველობის ერთ-ერთი ორგანიზატორი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929). 1900 დაამთავრა პეტერბ. უნ-ტი. 1901 სწავლა გააგრძელა ლაიფციგსა და გისენში. 1903-იდან მუშაობდა პეტერბ. უნ-ტში (1916-იდან პროფესორი), სადაც 1919 ჩამოაყალიბა ფიზ. განყ-ბა და ძირფესვიანად გარდაქმნა ფიზ. სწავლება. 1918 რ-ის ინიციატივით შეიქმნა სახელმწ. ოპტ. ინ-ტი (სოი), რ-ის დირექტორი და მეცნ. ხელმძღვანელი 1932-მდე თვითონ იყო. რ-ის შრომები ეხება ნატრიუმის ორთქლში ანომალიური დისპერსიის შესწავლას, ატომურ *სპექტროსკოპიას*, მიკროსკოპის თეორიას და სხვ. შექმნა მეცნიერ-ოპტიკოსთა დიდი სკოლა.

*ლიტ.*: Осиновский А. Н., Кононков А. Ф., Д. С. Рождественский, М., 1974.

**როჟდესტვენსკი** ვალერიან ილიას ძე (დ. 13. II. 1939, ლენინგრადი), სსრკ კოსმონავტი მფრინავი, საბჭ. კავშირის გმირი (5. XI. 1976); პოლკოვნიკ-ინჟინერი. სკპ წევრი 1961-იდან. 1961 დაამთავრა ფ. ძერჟინსკის სახ. უმაღლესი სამხ.-საზღვ. საინჟინრო სასწავლებელი. 1965-იდან კოსმონავტთა რაზმშია. 1976 წ. 14—16 ოქტ. ვ. *ზუდოვთან* ერთად იფრინა კოსმ. ხომალდით „სოიუზ-23“. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.

**როჟდესტვენსკი** რობერტ ივანეს ძე (დ. 20. VI. 1932, სოფ. კოსიხა, ალთაის მხარე), რუსი საბჭ. პოეტი. სკპ წევრი 1977-იდან. პირველი პოეტური კრებ. „გაზაფხულის დროშები“ 1955 გამოსცა. შემდგომი კრებულებია: „გამოცდა“, 1956; „მოდრეიფე პროსპექტი“, 1959; „თანატოლს“, 1962 და სხვ. მოქალაქეობრივი პათოსი და მასშტაბურობა რ-ს ლექსებსა და პოემებს, ერთი მხრივ, რაციონალისტურ ელფერს ანიჭებს, მეორე მხრივ, ანათესავებს ვ. მაიაკოვსკის პოეტურ სამყაროსთან („ჩემი სიყვარული“, 1955; „წერილი ოცდამეათე საუკუნეს“, 1963; „მიძღვნა“, 1969 და სხვ.). რ-ს ბევრი ლექსისათვის შექმნილია მუსიკა. მისი ლექსები თარგმნილია უცხ. და სსრკ ხალხთა ენებზე, მ. შ. ქართულადაც. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (კრებ. „ქალაქის ხმა“, პოემა „210 ნაბიჯი“; 1979). დაჯილდოებულია 4 ორდენით და მედლებით.

**რორაიმა** (Roraima), მთის მასივი გვიანის ზეგანზე, სერა-პაკარაიმის ქედზე, ვენესუელის, გაიანისა და ბრაზილიის საზღვარზე. სიმაღლე 2772 *მ*. უმთავრესად აგებულია კვარციანი ქვიშაქვებით, დიაბაზისა და გაბროს დაიკებით. აქვს ბრტყელი კოშკისებრი მწვერვალი ციცაბო კალთებით.

**როსარიო** (Rosario), ქალაქი არგენტინაში, სანტა-ფეს პროვინციაში 807 ათ. მცხ. (1975; მოსახლ. მიხედვით მეორე, ბუენოს-აირესის შემდეგ). ნავსადგური მდ. პარანის მარჯვ. ნაპირზე (ტვირთბრუნვით მეორე, მარცვლეულის გატანით — წამყვანი). მნიშვნელოვანი სარკინიგზო კვანძი. არგენტ. ერთ-ერთი დიდი სამრეწვ. ცენტრი. განვითარებულია უმთავრესად საფქვავი, ტყავ-ფეხსაცმლის მრეწვ., ფოლადსაგლინი წარმოება. ხორცმაცივარ-სასაკლაო, ქიმ., ცემენტის, ხის დასამუშ. მრეწვ. საწარმოები. უნ-ტი.

**როსბახის ბრძოლა,** ბრძოლა პრუსიისა და საფრანგეთ-ავსტრიის ჯარებს შორის 1757 წ. 5 ნოემბ. სოფ. როსბახთან (ჰალეს ოკრუგი, გდრ) *შვიდწლიანი ომის (1756—63)* დროს. საფრ.-ავსტრ. ჯარებს(43 ათ. კაცი, სარდალი მარშალი პრინცი შ. დე სუბიზა და პრინცი ჰილდბურგჰაუზენი) ხელსაყრელი პოზიციები ეკავათ მიუხლენის სიმაღლეებზე (ლაიფციგის სამხრ-ით), ხოლო პრუსიის არმია (22 ათ. კაცი, სარდალი *ფრიდრიხ II*) განლაგდა ბედრის ჩრდ.-აღმ-ით, შემდეგ გადაინაცვლა უფრო ხელსაყრელ პოზიციებზე როსბახსა და ბედრას შორის მოკავშირეთა ჯარებმა ეს მანევრი უკანდახევად მიიჩნიეს და შეუდგნენ პრუსიელების მარცხ. ფლანგის შემოვლას სალაშქრო წესით. ფრიდრიხ II სწრაფი მარშით მოწინააღმდეგისაკენ გაემართა და მოულოდნელად კავალერიით იერიშზე გადავიდა. მოკავშირეთა ჯარები განადგურებულ იქნენ. მათ დაკარგეს 7 ათ. კაცი და 67 ქვემეხი, პრუსიელებმა — 500 კაცი.

**როსელინი** (Rossellini) რობერტო (დ. 8. V. 1906, რომი), იტალიელი კინორეჟისორი. ფ. დე რობერტისთან ერთად დადგა მილიტარისტული ფილმები: „თეთრი ხომალდი“ (1941), „მფრინავი ბრუნდება“ და „კაცი ჯვრით ხელში“ (ორივე 1942). 1945 შეიქმნა ანტიფაშისტური ფილმი „რომი — ღია ქალაქი“: რ-ს მნიშვნელოვანი ფილმებია: „პაიზა“ (1946), „სტრომბოლი“ (1950), „ინდოეთი“ (1958), „გენერალი დელა როვერე“ (1959), „რომში ღამე იყო“ (1960), „გაუმარჯოს იტალიას“ (1960) და სხვ. 1975 დადგა მხატვრული ფილმი „იტალია, წელი პირველი“, სადაც დამახინჯებულად ასახავს ქვეყნის პოლიტ. ცხოვრებას ომის შემდგომ პერიოდში.

*ლიტ.*: Феррара Дж., Новое итальянское кино, пер. с итал., М., 1959.


ა. როსელინო. პორტუგალიის კარდინალის აკლდამა სან-მინიატო ალ მონტეს ეკლესიაში. მარმარილო. 1461—66. ფლორენცია. (არქიტექტურული დეტალები შესაძლოა შეასრულა ბ. როსელინომ).

**როსელინოები** (Rossellino), იტალიელ მოქანდაკეთა და არქიტექტორთა ოჯახი ადრეული რენესანსის ეპოქაში. ბ ე რ ნ ა რ დ ო რ. (1409, სეტინიანო, ტოსკანა, — 23. IX. 1464, ფლორენცია), არქიტექტორი და მოქანდაკე. ფლორენციაში ლ. ბ. ალბერტისთან ერთად მონაწილეობდა პალაცო რუჩელაის მშენებლობაში. მისი ძირითადი არქიტ. ნამუშევარია ქ. პიენცის დაგეგმარება (1459-იდან), რ-მა რეალურად აისახა „იდეალური ქალაქის“ შესახებ არსებული ჰუმანისტური შეხედულებანი. აქვე ააშენა პალაცო პიკოლომინი. ბერნარდო რ-მ შექმნა აგრეთვე საფლავის ძეგლები (ლ. ბრუნის საფლავი სანტა-კროჩეს ეკლესიაში, ფლორენცია, მარმარილო, 1446—47). ა ნ ტ ო ნ ი ო რ. (1427, სეტინიანო, ტოსკანა, — დაახლ. 1479, ფლორენცია), მოქანდაკე, ბერნარდო რ-ს ძმა და მოწაფე. ბერნარდოს ნამუშევრებთან შედარებით ანტონიოს ნაწარმოებთა კომპოზიცია უფრო თავისუფალია (ჯოვანი კელინის პორტრეტი, 1456, ვიქტორიასა და ალბერტის მუზეუმი, ლონდონი; წმ. სებასტიანის საკურთხეველი, ქ. ემპოლის კოლეჯიატო, ტოსკანა, დაახლ. 1470, — ორივე მარმარილო).

**როსეტი** (Rossetti) დანტე გაბრიელ (ნამდვ. სახელი გაბრიელ ჩარლზ დანტე) (12. V. 1828, ლონდონი, — 9. IV. 1882, ბერჩინგტონი, კენტი), ინგლისელი ფერმწერი და პოეტი; „*პრერაფაელიტების* ძმობის“ ერთ-ერთი დამაარსებელი. სწავლობდა ლონდონში. რ. უარყოფდა მისი თანამედროვე ხელოვნ. ვულგარულ პროზაიზმს, შემოქმედებითი შთაგონების წყაროს ეძიებდა ადრეული იტალ. რენესანსის ფერწერაში, თემებსა და სიუჟეტებს იღებდა იტალ შუა საუკ. და ადრეული რენესანსის პოეზიიდან (განსაკუთრებით დანტესგან), აგრეთვე შუა საუკ. ლეგენდებიდან, ქრონიკებიდან, ინგლ. რომანტიკოსების ნაწარმოებებიდან. მხატვრულ ნამუშევართაგან აღსანიშნავია „მარიამის ბავშვობა“ (1849, ტეიტის გალერეა, ლონდონი), „დანტეს სიზმარი“ (1870—71, უოკერის სამხატვრო გალერეა, ლივერპული). პოეტური შემოქმედებიდან აღსანიშნავია სონეტების ციკლი „სიცოცხლის სახლი“, ისტ. ბალადა „თეთრი გემი“, პიესა „მეფის ტრაგედია“ და სხვ., რ-ებიც გაერთიანდა მის „ბალადებსა და სონეტებში“ (ტ. I — II, 1881), აგრეთვე ფილოს. პოემები „ნინევიის ტვირთი“ (1856), „ზღვის საზღვრები“ და სხვ.

**როსი** (Rossi) ერნესტო (27. III. 1827, ლივორნო, — 4. VI. 1896, პესკარა), იტალიელი მსახიობი. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1846 მოხეტიალე დასში (ლივორნო), თამაშობდა პატრიოტიზმისა და განმათავისუფლებელი ბრძოლის იდეებით გამსჭვალულ რომანტიკოს დრამატურგთა პიესებში: პაოლო (პელიკოს „ფრანჩესკა და რიმინი“), ანტონიო ფოსკარინი და ჯოვანი და პროჩიდა (ნიკოლინის „ჯოვანი და პროჩიდა“) და სხვ. რ-ს ტალანტი მთელი სისრულით გამოვლინდა შექსპირის პიესებში; იყო ჰამლეტის ერთ-ერთი საუკეთესო შემსრულებელი (თამაშობდა 1856-იდან გარდაცვალებამდე). სხვა როლებიდან აღსანიშნავია ოტელო, მაკბეთი, რომეო (შექსპირის „ოტელო“, „მაკბეთი“, „რომეო და ჯულიეტა“) და სხვ. 1855 გასტროლები გამართა ევრ. და ამერ. ქვეყნებში, ეგვიპტესა და თურქეთში. განსაკუთრებული წარმატება ხვდა რ-ს გასტროლებს რუსეთში (1877, 1878, 1890, 1896), საქართველოში (1890).

*ლიტ.*: История западноевропейского театра, т. 3, М., 1963.

**როსი** კარლ ივანეს ძე [18 (29) XII. 1775, პეტერბურგი, — 6 (18). IV. 1849, იქვე], რუსი არქიტექტორი, გვიანდ. კლასიციზმის წარმომადგენელი. 1796-იდან არქიტ. ვ. ბრენას თანაშემწე; 1802—03 სწავლობდა იტალიაში. 1804 დანიშნეს პეტერბ. მინი-

სა და ფაიფურის ქ-ნების მხატვრად, 1806—მისი უდიდებულესობის კაბინეტის არქიტექტორად. 1809-იდან მივლინებული იყო კრემლის მშენებლობის ექსპედიცაში მოსკოვში (რ-ს ნამუშევრები მოსკოვში არ შემონახულა). 1815 დაბრუნდა პეტერბურგში. 1816-იდან შენობათა და ჰიდრავლიკურ ნაგებობათა კომიტეტის მთავარი არქიტექტორია. აქედან იწყება რ-ს შემოქმედებითი აყვავების პერიოდი. მან შექმნა პეტერბ. მონუმენტური ანსამბლები, რ-თაც განსაზღვრეს ქალაქის ცენტრ. ნაწილის სახე. ნამუშევართაგან აღსანიშნავია: სასახლე-პარკის ანსამბლი ელაგინის კ-ზე (1818—22), მიხეილის სასახლე (1819—25, ახლანდ. რუს. მუზეუმის შენობა), მიხეილის მოედნისა (ახლანდ. ხელოვნებათა მოედანი) და მიხეილის ქუჩის (ახლანდ. ბროდსკის ქ.) ანსამბლები. 1819—29 რ-მ შექმნა მთავარი შტაბის ანსამბლი; ამასთან დაკავშირებით გადაჭრა რთული კომპოზ. და დაგეგმარებითი ამოცანა: შეუცვალა მიმართულება საზღვაო ქუჩას (ახლანდ. გერცენის ქუჩა), იგი გაუსწორა ზამთრის სასახლის ცენტრს და სასახლის მოედანზე მოაწყო ორმაგი მძლავრი თაღით გადახურული სატრიუმფო გასასვლელი. 1816—34 რ-მ ააგო პეტერბ. ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი ანსამბლი, რ-იც დაკავშირებული იყო ალექსანდრას თეატრის (ახლანდ. ა. ს. პუშკინის სახ. ლენინგრ. დრამის აკად. თეატრი) მშენებლობასთან და შედგებოდა თეატრ. ქუჩისაგან (ახლანდ. ხუროთმოძღვარ როსის ქუჩა), ალექსანდრას მოედნისა (ახლანდ. ოსტროვსკის მოედანი) და ჩერნიშოვის ხიდის მოედნისაგან (ახლანდ. ლომონოსოვის მოედანი). რ-ს უკანასკნელი დიდი ნამუშევარია სენატისა და სინოდის (ახლანდ. ცენტრ. ისტ. არქივი) შენობები, რ-თა აგებითაც (1829—34) ჩამოყალიბდა სენატის მოედნის (ახლანდ. დეკაბრისტების მოედანი) საბოლოო სახე. რ-ს აგებული პეტერბ. ანსამბლები წარმოადგენს რუს. კლასიციზმის საქალაქთმშენებლო ხელოვნ. მწვერვალს. რ. ამპირის რუს. ვარიანტის ერთ-ერთი ფუძემდებელია. მის შემოქმედებაში ჰარმონიულად არის შერწყმული ხუროთმოძღვრული ფორმები ქანდაკებასთან (რ-თან თანამშრომლობდნენ მოქანდაკეები: ს. პიმენოვი, ვ. დემუტ-მალინოვსკი და სხვ.). რ-მ ააგო აგრეთვე სასახლის ბ-კა პავლოვსკში (1822—24). მას ეკუთვნის ნიკოლოზის თუჯის ალაყაფის კარი და ღობე (1826) პავლოვსკში, იურის მონასტრის სამრეკლო (1838—41) ნოვგოროდში და სხვ.

**როსი** (Rosse) რონალდ (13. V. 1857, ალმორა, ინდოეთი, — 16. IX. 1932, ლონდონი), ინგლისელი პარაზიტოლოგი, მიკრობიოლოგი და ექიმი, ლონდონის ქირურგთა სამეფო კოლეგიისა და სამეფო საზ-ბის წევრი. 1879 დაამთავრა ლონდონის სენტ-ბართოლომიუს ჰოსპიტალთან არსებული სამედ. სკოლა. 1887—99 მუშაობდა ინდოეთში. 1899 ხელმძღვანელობდა ინგლ. სამედ. ექსპედიციას დას. აფრიკაში. 1902—17 იყო ტროპ. მედ. პროფესორი ლივერპულში. 1926-იდან ტროპ. სნეულებათა ინ-ტის დირექტორი (ამჟამად რ-ს სახ. ინ-ტი). ტროპ. მალარიით ექსპერიმენტულად (კოღოს კბენით) დაავადა ქათმები, რამაც შემდგომში შესაძლებელი გახადა დაედგინათ მალარიის გამომწვევის განვითარების ციკლი ადამიანში და ანოფელესის გვარის კოღოების როლი ამ დაავადების გადატანაში. პარიზისა და ტურინის სამედ. აკადემიების, ბელგ. სამეფო აკად. წევრი. 1902 მალარიაზე შრომებისათვის მიენიჭა ნობელის პრემია.

*თხზ*.: Studies on malaria, L., 1928.

*ლიტ*.: Кассирский И. А., Рональд Росс и малярийная проблема, М.—Л., 1938.

**როსი** (Rosse) უილიამ, იხ. *პარსონზი* უ.

**როსი** (Ross) ჯეიმზ კლარკ (15. IV. 1800, ლონდონი, — 3. IV. 1862, ეილზბერი), ინგლისელი მეზღვაური, პოლარეთის მკვლევარი. 1818 — 33 მონაწილეობდა ჩრდ.-დას. გასასვლელის მაძიებელ ექვს არქტ. ექსპედიციაში, რ-თაგან სამს (1819—24) ხელმძღვანელობდა უ. პარი, ორს (1818 და 1829—33) — მოგზაურის ბიძა ჯონ როსი. 1830 რ-მა მარხილით გადაკვეთა ნ.-კ. ბუთია, დას. მხარეს აღმოაჩინა სრუტე (სრუტეს შემდგომ მისი სახელი ეწოდა) და დაინახა მიწა (კინგ-უილიამის კ.), რ-იც მან ნ.-კ-ად მიიჩნია. 1831 აღმოაჩინა ჩრდ. მაგნიტური პოლუსი ჩ. გ. 70°05′ 17″ და დ. გ. 96°46′45″-ზე. 1840—43 სამჯერ იმოგზაურა ანტარქტიკაში გემებით „ერებუსი“ და „ტერორი“. 1841 აღმოაჩინა ზღვა, რ-იც მის სახელს ატარებს, ვიქტორიას მიწა, ვულკანები ერებუსი და ტერორი (როსის ნ.-კ-ზე) და როსის ყინულოვანი ბარიერი. 1842 მიაღწია ს.გ. 78°09′ 30″-ს. რ-მა რუკაზე დაიტანა ვიქტორიას მიწის აღმ. ნაპირი, იგი მას, ისევე როგორც ადრე აღმოჩენილ ანტარქტიკულ მიწებს, კუნძულებად თვლიდა და არა სამხრ. კონტინენტის ნაწილებად.

**როსინი** (Rossini) ჯოაკინო ანტონიო [29. II. 1792, პეზარო, — 13. XI. 1868, პასი, პარიზის მახლობლად (1887 ნეშტი გადაასვენეს ფლორენციაში)], იტალიელი კომპოზიტორი. მუს. განათლება მიიღო ბოლონიის მუს. ლიცეუმში (1806—10) ვ. კავედანისთან (ჩელო), ს. მატეისთან (კონტრაპუნქტი). 1806-იდან ბოლონიის ფილარმონიული აკად. წევრი. რ-ს, როგორც საოპერო კომპოზიტორის, დებიუტი შედგა 1810 („თამასუქი ქორწინებაზე“, ვენეცია). მის ადრინდ. ოპერებში — „აბრეშუმის კიბე“ (1812, ვენეცია), „სასინჯი ქვა“ (1812, მილანი) და სხვ. თავი იჩინეს კომპოზიტორის შემოქმედებითი ინდივიდუალობის ნიშნებმა. ოპერა-სერია „ტანკრედში“ და ოპერა-ბუფაში „იტალიელი ქალი ალჟირში“ (ორივე 1813) კი გამოვლინდა კომპოზიტორის რეფორმატორული ტენდენციები: ეპოქის შესატყვისი გმირულ-პატრ. ხმოვანება, ახ. გამომსახველობითი საშუალებები. 1815 რ-მ დაწერა „დამოუკიდებლობის ჰიმნი“. ნეაპოლის თეატრ „სან-კარლოსათვის“ 1815—22 დაწერილ ოპერებში „ოტელო“ (1816), „მოსე ეგვიპტეში“ (1818), „მუჰამად II“ (1820), „ზელმირა“ (1822), აისახა რ-ს სწრაფვა პათეტიკური სტილისა და ოპერა-სერიის დრამატიზაციისაკენ. რ-ს მუს.-კომედიური ტალანტი ნათლად გამოვლინდა „სევილიელ დალაქში“ (1816, რომი; ბომარშეს მიხედვით, დაიწერა 19—20 დღეში). ეს ოპერა იტალ. კომიკური ოპერა-ბუფის განვითარების მწვერვალია. აქ რ. მოგვევლინა რეალისტური მუს. პორტრეტისა და სცენური დინამიკის სწორუპოვარ ოსტატად. რ. ისწრაფოდა კომიკ. ოპერის დრამატურგიული და სახეობრივი განახლებისაკენ. მან შექმნა ყოფითი მუს. კომედია (ლირ.-კომ. „გერია“ 1817, რომი), რეალისტური მუს. დრამა, ე. წ. „ნახევრადსერიოზული“ ოპერა „ქურდი კაჭკაჭი“, (1817, მილანი).

რ-ს ოპერების მუსიკაში ასახვა პოვა იტალ. ხალხ. სასიმღერო და საცეკვაო რიტმებმა და ინტონაციებმა, მრავალფეროვანმა ყოფითმა მუს. ჟანრებმა, ბელკანტოს უმდიდრესმა კულტურამ.

1823 ვენეციაში დაიდგა „სემირამიდა“. 1824-იდან რ. დასახლდა პარიზში, სადაც იტალ. თეატრის მუს. ხელმძღვანელი იყო. აქ მან შეისწავლა ფრანგ. საოპერო ხელოვნება, შექმნა ზოგიერთი თავისი ოპერის ახ. რედაქცია, დაწერა კომ. ოპერა „გრაფი ორი“ (1828). რ-მ აითვისა ფრანგ. მუს. კულტურის მიღწევები და თავის მხრივ დიდი ზეგავლენა იქონია ფრანგ საოპერო კომპოზიტორებზე.

1829 საფრანგეთში, 1830 ივლ. რევ. წინა პერიოდის საზ. აღმავლობის პერიოდში, შეიქმნა რ-ს უკანასკნელი ოპერა „ვილჰელმ ტელი“ (შილერის მიხედვით), რ-მაც მნიშვნელოვანი როლი შეასრულა „დიდი ოპერის“ ჟანრის განვითარებაში. იგი ჰეროიკულ-რომანტ ოპერის შესანიშნავი ნიმუშია. „ვილჰელმ ტელის“ შემდეგ რ-მ თავი მიანება საოპერო შემოქმედებას. მომდევნო წლებში იგი წერდა საფორტეპიანო, ვოკალურ მინიატიურებს, მსხვილი ფორმის ნაწარმოებებიდან აღსანიშნავია „სტაბატ მატერი“ (1842), „პატარა საზეიმო მესა“ (1864). 1836—55 ცხოვრობდა ბოლონიაში, ფლორენციაში, ხელმძღვანელობდა ბოლონიის მუს. ლიცეუმს. 1855-იდან კვლავ პარიზში დასახლდა. რ-ს შემოქმედებამ განმსაზღვრელი გავლენა იქონია იტალ. ოპერის შემდგომ განვითარებაზე.

თბილ. სცენაზე რ-ს ოპერებიდან დაიდგა: „სევილიელი დალაქი“ (1851—52 სეზონში და ამის შემდეგ სისტემატურად იდგმება დღემდე), „იტალიელი ქალი ალჟირში“ (1853—54), „ქურდი კაჭკაჭი“ (1860—61), „ოტელო“ (1858—59), „ვილჰელმ ტელი“ (1867—68), „სემირამიდა“ (1871—72, ყველგან პირველი დადგმის წლებია მითითებული).

*ლიტ*.: Бронфин Е. Ф., Джоаккино Россини. Жизнь и творчество в материалах и документах, М., 1973.

**როსის ზღვა** (Ross Sea), წყნარი ოკეანის განაპირა ზღვა ანტარქტიდის ნაპირებთან, ადერისა და კოლბეკის კონცხებს შორის. ფართ. 435 ათ. *კმ*², სიღრმე 700 *მ*-მდე. ნაპირები მთიანია, ძალზედ დანაწევრებული. თითქმის მთელი წელი დაფარულია მოდრეიფე ყინულით. ბევრია აისბერგი. წყლის საშ. წლ. ტემპ-რა 1°C-ზე დაბალია, ზაფხულობით ტემპ-რა ზოგჯერ 2°C-მდე იზრდება მარილიანობა 33,75—34,4‰. მოქცევა ნახევარდღეღამურია, სიმაღლე 1 *მ*-მდე. რ ზ-ში ბინადრობს როსის სელაპი, უედელის სელაპი და ცხრაფეხაჭამია სელაპი, ვეშაპები. 1841 აღმოაჩინა ჯ. კ. *როსმა*. 1956 როსის ნ.-კ-ზე შეიქმნა აშშ-ის ანტარქტ. ექსპედიციის ძირითადი ბაზა მაკ-მერდო, აქვე 1957 შეიქმნა ახ. ზელანდიის ბაზა სკოტი, ჰალეტის კონცხზე არის აშშ-ისა და ახალი ზელანდიის სამეცნიერო სადგური ჰალეტი.

**როსის შელფური მყინვარი** (Ross Shelf Ice), უდიდესი შელფური მყინვარი ანტარქტიდაში, მერი ბერდის მიწასა (დას.) და ვიქტორიას მიწას (აღმ.) შორის. ფართ. 527 ათ. *კმ*². გადაჭიმულია სამხრ-იდან ჩრდ-კენ დაახლ. 850 *კმ*-ზე, აღმ-იდან დას-კენ — დაახლ. 1000 *კმ*-ზე. სიმაღლე დაახლ. 60 *მ*. ჩრდ-ით 50 *მ* სიმაღლის ციცაბო ფლატით ეშვება როსის ზღვაში. ყინულის სისქე 150—200-იდან 700 *მ*-მდეა. ყინულის მოძრაობის საშ. სიჩქარე წელიწადში აღმ-ით 800 *მ*, დას-ით—1500 *მ*. აღმოაჩინა ჯ. კ. *როსის* ინგლ. ექსპედიციამ 1841.

**როსკილე** (Roskilde), ქალაქი დანიაში, კ. ზელანდიაზე (შელანი). როსკილეს ამტის ადმ. ცენტრი. 49 ათ. მცხ. (1977). ნავსადგური როსკილე-ფიორდის ნაპირზე. ეკონომიკურად მჭიდროდ უკავშირდება *კოპენჰაგენს*. რ. ქვეყნის უძველესი ქალაქია. არქიტ. ძეგლებია: აგურით ნაგები რომანულ-გოტიკური ეკლესია (დაიწყო 1170-იან წლებში), ღვთისმშობლის პრერომანული ეკლესიის ნაშთი (ვორფრუკირკე, XI ს.), ეკლესია სანქტ-იერგენსბიერგ-კირკე (XI ს.). რ-ს არქიტ. დეტალებში ასახულია ხის ეკლესიების უძველესი ფორმები, ბაროკოს სტილის მეფის სასახლე (1732—33, არქიტ. ლ. ტურა), ფსევდოგოტიკური რატუშა (1883—84) და სხვ.

**როსლავლი**, ქალაქი რსფსრ სმოლენსკის ოლქში, მდ. ოსტიორის (დნეპრის აუზი) მარცხ. ნაპირზე. როსლავლის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. 59 ათ. მცხ. (1981). დაარსდა XII ს. I ნახევარში და ეწოდა როსტისლავლი. 1358-იდან შედიოდა ლიტვის დიდ სამთავ-


რ. როსი.


ჯ. როსი.


ჯ. როსინი.


როსკილე. ტაძარი. დაიწყო XII ს.



ა. რ ო ს ლ ი ნ ი. „გრაფინია ე. ა. ჩერნიშოვა". 1776. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.



მ. რ ო ს ო. „ებრაელი ბავშვი". ცვილი. თანამედროვე ხელოვნების ეროვნული გალერეა. რომი.



შ. როსტიაშვილი.

როში, შემდეგ — რეჩ პოსპოლიტაში. 1654 შევიდა რუს. შემადგენლობაში. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 ოქტ-ში. 1941 წ. 2 აგვ-დან 1941 წ. 25 სექტ-მდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. რ-ში არის ქ-ნები: „ავტოზაპჩასტი", ვაგონთსარემონტო, ალმასის საინსტრუმენტო, მინის, აგურის, ზეთსახდელი. კაპაფის, ტრიკოტაჟის ფ-კები, ბოსტნეულის სამრობი და გადასამუშ. კომბინატი. რკინიგზის ტრანსპ. ტექნიკუმი, საბჭ. მეურნეობა-ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი.

1969—70 ჩატარებული გათხრებით რ-ში აღმოჩნდა ნამოსახლარის ნაშთები, რ-იც XII ს-ში ხანძრით დაზიანებულა. აღმოჩნდა აგრეთვე XIII—XIV სს. საცხოვრ. და სამეურნეო ხის ნაგებობათა ნაშთები, ხელოსნობისა და ვაჭრობის განვითარების დამადასტურებელი მრავალი ნივთი.

**როსლინი** თოროს, სომეხი მხატვარ-მინიატიურისტი. მოღვაწეობდა XIII ს. II ნახევარში, რომკლის მონასტერში. *კილიკიის სამინიატიურო სკოლის* ოსტატი, ჩვენამდე მოაღწია 1256—68 შესრულებულმა და ხელმოწერილმა მისმა 7 ხელნაწერმა, მ. შ. მნიშვნელოვანია ე. წ. მალათიის სახარება (1268, მატენადარანი, ერევანი). რ-ის შემოქმედებაში (რ-საც ახასიათებს ფსიქოლ. გამომსახველობითობა, რბილი და ზუსტი ნახატი, მდიდრული ორნამენტი) სომხურმა წიგნის მინიატიურის ხელოვნებამ განვითარების უმაღლეს საფეხურს მიაღწია.

**როსლინი,** რ ო ს ლ ე ნ ი (Roslin) ალექსანდერ (15. VII. 1718, მალმე, — 5. VII. 1793, პარიზი), შვედი ფერმწერი. სწავლობდა სტოკჰოლმში გ. შრედერთან (1736—39), შემდეგ მუშაობდა შვეციაში (1745-მდე და 1770-იანის შუა წლებამდე), გერმანიაში (1745—47), იტალიაში (1747—52), საფრანგეთში (1752-იდან), რუსეთში (1775—77). ძირითადად ხატავდა პორტრეტებს, რ-ებიც გამოირჩევიან მოდელის კონკრ. ფსიქოლ. დახასიათებით, ტანსაცმლის დეტალების ზუსტი, ვირტუოზული გადმოცემით („არქიტექტორი ჟ. ფ. ადელკრანცი", 1754, სამხატვრო აკად., სტოკჰოლმი, „გრაფინია ე. ა. ჩერნიშოვა", 1776, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი).

**როსო** (Rosso) მედარდო (20. VI. 1858, ტურინი, — 31. III. 1928, მილანი), იტალიელი მოქანდაკე, იმპრესიონიზმის წარმომადგენელი. სისტემური სამხატვრო განათლება არ მიუღია. მუშაობდა მილანსა და ვენეციაში, 1886-იდან ძირითადად — პარიზში. უმთავრესად ძერწავდა (ხშირად ცვილისაგან) ბავშვების პორტრეტებსა და მრავალფიგურიან კომპოზიციებს. ნამუშევრები: „ოქროს ხანა" (1886—87, მუზეუმი პტი-პალე, პარიზი), „მოცინარი გოგონა" (1889, სახვითი ხელოვნ. მუზეუმი, ლაიფციგი), „დედობა" (1889, თანამედროვე ხელოვნ. საქალაქო გალერეა, ტურინი), „პირბადიანი ქალი" (1893, თანამედროვე ხელოვნ. საერთაშ. გალერეა, რომი).

**როსოში,** ქალაქი (1923-იდან) რსფსრ ვორონეჟის ოლქში, მდ. შავი კალიტვისა (დონის აუზი) და მდ. მშრალი როსოშის შესართავთან. როსოშის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური. აგურის, საშენ მასალათა, კარაქის ქ-ნები, კვების, რძის, ხორცის კომბინატები. ხორცისა და რძის მრეწვ. ტექნიკუმი, სამედ. და პედ. სასწავლებლები. რ. დაარსდა XVII ს. შუა წლებში.

**როსტანი** (Rostand) ედმონ (1. IV. 1868, მარსელი, — 2. XII. 1918, პარიზი), ფრანგი პოეტი და დრამატურგი. ფრანგ. აკად. წევრი 1901-იდან. ლიტ. ასპარეზზე გამოვიდა ლირ. ლექსების კრებულით „მუზის ცელქობა" (1890). ყურადღება მიიპყრო მისმა კომედიამ „რომანტიკოსები" (დაიდგა და გამოქვეყნდა 1894). მწერალი რომანტიზმს იცავდა ეპიგონური ფალსიფიკაციისაგან; თავის დრამებში უარყოფდა დოკუმენტაციის პრინციპს, თვითნებურად ეპყრობოდა ისტ. ფაქტებს, აღიარებდა ძლიერი პიროვნების კულტს, აზვიადებდა შემთხვევის როლს. რ-ის ჰუმანისტურ პათოსს რელიგ. შეფერილობა აქვს („სამარიტელი ქალი. სამი სურათი სახარების მიხედვით", დაიდგა და გამოქვეყნდა 1897), ზოგჯერ ნაციონალისტურიცაა („არწივის მართვე", დაიდგა და გამოქვეყნდა 1900). რომანტ. ტრადიციების აღდგენის ცდა იყო რ-ის ჰეროიკული კომედია „სირანო დე ბერჟერაკი" (დაიდგა 1897, გამოქვეყნდა 1898), რ-მაც საყოველთაო ყურადღება მიიპყრო; მრავალჯერ დაიდგა როგორც ევროპაში, ისე რუსეთში. საქართველოში იგი დადგა რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრმა 1943—44 (რეჟ. ი. თუმანიშვილი), რუსთავის სახელმწიფო თეატრმა — 1967 (რეჟ. გ ლორთქიფანიძე). რ-ს ეკუთვნის აგრეთვე პიესები „ორი პიერო ანუ თეთრი ვახშამი" (1891), „შანტეკლერი" (დაიდგა და გამოქვეყნდა 1910).

**როსტერი** (ჰოლანდ. <rooster — გისოსი), გემის ბორტის გასწვრივ ჯიხურსა და ბიგებს შორის მოთავსებული ბიმსების რიგი. ბიმსების თავზე აწყობენ ფენილს. რ-ზე განალაგებენ მაშველ და მუშა კანჯოებს, თვითმფრინავებს. აფრიან გემებზე რ-ს უწოდებენ სათადარიგო ანძების, წვეტების, ისრების, ლიუკის გისოსების შესანახ ადგილს ზედა გემბანზე ფოკანძასა და გროტანძას შორის.

**როსტვერკი** (გერმ. Rostwerk<Rost— გისოსი და Werk — ნაგებობა, სიმაგრე), ხიმინჯოვანი საძირკვლის ზედა ნაწილის კონსტრუქცია (ბეტონის ან რკინაბეტონის ფილა ან კოჭი), რ-იც აერთიანებს ხიმინჯების თავებს და ემსახურება დატვირთვის თანაბრად განაწილებას ხიმინჯებზე. რ-ის ასაგებ მასალად იყენებენ ბეტონს ან რკინაბეტონს (ასაწყობს ან მონოლითურს), იშვიათად — ხესა და ლითონს. სახელწ. „რ." წარმოიქმნა ადრე გამოყენებულ კონსტრუქციასთან დაკავშირებით: მას ჰქონდა ხის ძელებისაგან შედგენილი გისოსის სახე, რ-ზეც დაგებული იყო ფიცარფენილი.

**როსტიაშვილი** შოთა პეტრეს ძე (1924, სოფ. ძეგვი, მცხეთის რ-ნი,—15. II. 1945), საბჭ. კავშირის გმირი (24. III 1945); სერჟანტი. საკ. ალკკ წევრი 1939-იდან. დაამთავრა ძეგვის საშ. სკოლა და მუშაობა დაიწყო თბილისში. დიდი სამამულო ომის დაწყებისთანავე მოხალისედ წავიდა წითელ არმიაში. 1944 წ. 21 ივლ. სადგ. აიზპუტესათვის ბრძოლისას მან ტყვიამფრქვევით მტრის 47 ჯარისკაცი და ოფიცერი გამოიყვანა მწყობრიდან და დამხმარე ძალების მოსვლამდე დაიცვა სამეთაურო პუნქტი, რის გამოც გმირის წოდება მიენიჭა. რ. დაჯილდოებულია წითელი დროშის, დიდების III ხარისხის ორდენებითა და მედლით „მამაცობისათვის".

*ტ. ჩინჩილაკაშვილი.*



როსტოვი. იოანე ღვთისმეტყველის ეკლესია. 1683. ჩრდილო-აღმოსავლეთის ხედი

**როსტისლავი** (Rostislav), დიდი მორავიის მთავარი 846—870. ტახტზე ავიდა *ლუდვიგ გერმანელის* დახმარებით, მაგრამ დამოუკიდებელ პოლიტიკას ატარებდა. აქტიურად იბრძოდა გერმ. აგრესიის წინააღმდეგ. კავშირი შეკრა (დაახლ. 860) ლუდვიგის მოწინააღმდეგე ავსტრიის მარკგრაფ კარლომანთან, 862/863 — ბიზანტიასთან. რ-ის თხოვნით მასთან ბიზანტიიდან ჩამოვიდნენ *კირილე და მეთოდე*, რ-თაც შეძლეს შეექმნათ გერმ. საეპისკოპოსოსაგან დამოუკიდებელი სლავური ეკლესია (869 ან 870). ტახტიდან ჩამოაგდეს (870) შეთქმულების შედეგად, რ-საც *სვიატოპოლკი* მეთაურობდა.

**როსტოვი,** რ ო ს ტ ო ვ - ი ა რ ო ს ლ ა ვ ს კ ი (XII—XVII სს-ში რ ო ს ტ ო ვ - ვ ე ლ ი კ ი,), ქალაქი რსფსრ იაროსლავლის ოლქში, ნეროს ტბის ჩრდ.-დას. ნაპირზე. როსტოვის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, იაროსლავლიდან 58 *კმ.* საავტ. გზების კვანძი.

წყაროებში პირველად იხსენიება 862. X ს-ში როსტოვ-სუზდალის სამთავროს დედაქალაქი იყო. XI ს — XIII ს. დასაწყისში შედიოდა ვლადიმირ-სუზდალის სამთავროში. 1207-იდან როსტოვის სამთავროს დედაქალაქია. 1238 აიღეს მონღოლებმა. 1474 შევიდა მოსკოვის სამთავროში. 1589—1788 იყო მიტროპოლიტის რეზიდენცია საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 წ. 18 (31) დეკ.

რ-ში არის სელის სართავი ფ-კა „როლმა", ყავა-ციკორის, სამკერვალო ფ-კები, ბადაგის ქ-ნა, იაროსლავლის ძრავათა ქ-ნის საგრეგატო საამქრო, სუვენირების ფ-კა. სას.-სამ. ტექნიკუმი, პედ. სასწავლებელი. რ. ტურიზმის ცენტრია. არის საერთაშ. ახალგაზრდული ბანაკი „როსტოვ-ველიკი" (1968-იდან). 1970 რ. ქალაქ-ნაკრძალად გამოცხადდა.

ქალაქს აქვს რეგულარული გეგმა (1779). ისტ. ცენტრში დგას მიძინების ტაძარი (ქვა, დაახლ 1589; ფრესკები, 1659, 1670) სამრეკლოთი (1680-იანი წწ.), „კრემლის" ანსამბლი (1670—83) და სხვ. შემონახულია აგრეთვე საკულტო, საცხოვრ. და სამეურნეო დანიშნულების ნაგებობათა კომპლექსი, რ-შიც შედის ეკლესიები: აღდგომის (1670; ფრესკები, 1675) და სხვ. ქალაქში დგას XVI—XIX სს. ეკლესიები: ამაღლების (1566, არქიტ. ანდრეი მალოი), მაცხოვრისა (1685—90) და სხვ. ნეროს ტბის ნაპირზე გაშენებულია აბრაამისა (XVI—XIX სს.) და იაკობის (XVII—XIX სს.) სამონასტრო კომპლექსები. საბჭ. პერიოდში ჩატარდა დიდი სარესტავრაციო მუშაობა (არქიტექტორები ვ. ბანიგე, ბ. გნედოვსკი და სხვ.). 1959 მხარეთმცოდნეობის მუზეუმის ბაზაზე შეიქმნა როსტოვ-იაროსლავლის არქიტ.-მხატვრული მუზეუმ-ნაკრძალი.

**როსტოვის გაფიცვა 1902,** დონის როსტოვის მუშათა გაფიცვა 1902 ნოემბერში. 2 ნოემბ. დაიწყო რკინიგზის სახელოსნოების საქვაბე საამქროს მუშათა გაფიცვა. ისინი მოითხოვდნენ 9-საათიან სამუშაო დღეს, ხელფასის მომატებას, ჯარიმების გაუქმებას და სხვ. 6—7 ნოემბ. გაფიცვამ ფართო პოლიტ. ხასიათი მიიღო. რსდმპ დონის კომიტეტმა გამოუშვა 17 პროკლამაცია. 11 ნოემბ. პოლიციამ და კაზაკებმა გაფიცულების წინააღმდეგ იარაღი იხმარეს.

სოლიდარობის ნიშნად ნოემბრის მეორე ნახევარში გაიფიცნენ სადგ. ტიხორეცკაიის, ქ-ების ნოვოროსიისკის, მინერალნიევოდის, ვლადიკავკაზისა და [illegible] მშრომელები. 26 ნოემბ. რ. გ. შეწყდა. რ. გ-მ საყოველთაო რეზონანსი მიიღო მთელ რუსეთში, მას გამოეხმაურნენ დას. ევრ. ქვეყნებში.

**როსტოვის ოლქი,** შედის რსფსრ შემადგენლობაში. შეიქმნა 1937 წ. 13 სექტ.

ფართ. 100,8 ათ. $კმ^2$. 4187 ათ. მცხ. (1983), აქედან ქალაქში ცხოვრობს 71%. ცენტრი — ქ. დონის როსტოვი.

რ. ო. მდებარეობს აღმ. ევრ. ვაკის სამხრ. ნაწილში და ნაწილობრივ კავკასიისპირეთში, მდ. დონის აუზის ქვემოთში. სამხრ.-დას-ით აკრავს აზოვის ზღვა. იღებენ ანთრაციტს, კოქსვად ქვანახშირს, კვარციტს, საფლუსე კირქვას და სხვ. ოლქის ტერიტორიაზე მიედინება მდ. დონი და მისი შენაკადები: ჩრდ. დონეცი, სალი, მანიჩი და სხვ. არის 3 დიდი წყალსაცავი და 2000-ზე მეტი ტბორი. ჭარბობს სტეპის ლანდშაფტი. განვითარებულია მანქანათსაშ., კვების, მსუბუქი, სათბობი, ქიმ. მრეწველობა. ელექტროენერგეტ. ბაზას შეადგენს სრესები, თეცები და ციმლიანსკის ჰესი. ელმავლებისა და ხორბლის კომბაინების წარმოებით რ. ო-ს სსრკ-ში I ადგილი უკავია. განვითარებულია ენერგეტ. მანქანათმშენებლობა, ელექტროსაზომი ხელსაწყოების, სანიტ.-ტექ მოწყობილობის, საყოფაცხოვრებო მაცივრების, ჩარხების, ინსტრუმენტებისა და სხვ. წარმოება. ქიმ. და ნავთობქიმ. მრეწვ. სპეციალიზებულია ლაქსაღებავების, ხელოვნური ბოჭკოს, სარეცხი საშუალებების წარმოებაზე. მსუბუქი მრეწველობიდან არის სამკერვალო და ფეხსაცმლის ფ-კები, ტყავისა და ტყავსაგალანტერეო ნაწარმის, ტრიკოტაჟის წარმოება. კვების მრეწველობიდან განვითარებულია ხორცის, ღვინის, ზეთის, კარაქის, საკონსერვო, თამბაქოს და სხვ. დარგები. რ. ო-ში მაღალმექანიზებული, მრავალდარგიანი სოფ. მეურნეობაა. გავრცელებულია მარცვლეულის (ხორბალი, საგაზაფხულო ქერი, ბრინჯი) და ტექ. კულტურების (მზესუმზირა, მდოგვი, აბუსალათინი) ნათესები. მისდევენ მებოსტნეობას, მებაღჩეობას, მევენახეობასა და მებაღეობას. მეცხოველეობა სახორცე-სარძეო მიმართულებისაა. აზოვის ზღვაზე და მდ. დონზე განვითარებულია თევზჭერა. სანაოსნოა დონი, ჩრდ. დონეცი და მანიჩი. დონის როსტოვი 5 ზღვის ნავსადგურია. ოლქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1958).

**როსტოვის სამთავრო,** საუფლისწულო სამთავრო რუსეთში XIII—XV სს-ში. 1207 გამოეყო ვლადიმირ-სუზდალის სამთავროს. რ. ს-ს პირველმა მთავარმა კონსტანტინე ვსევოლოდის ძემ, რ-იც 1216 ვლადიმირის დიდი მთავარი გახდა, რ. ს. დაუყო თავის ვაჟებს. მათი მმართველობის დროს რ. ს-ს გამოეყო იაროსლავლისა და უგლიჩის სამთავროები, 1238 — ბელოოზეროს სამთავროც. XIV ს. შუა წლებიდან რ. ს. მოექცა მოსკ. მთავართა გავლენის ქვეშ და თანდათან მთლიანად დამორჩილდა მათ.

**როსტოვის უნივერსიტეტი,** თავის ისტორიას იწყებს ვარშავის რუსული უნ-ტიდან, რ-იც დაარსდა 1869, ხოლო 1915 ევაკუირებული იყო დონის როსტოვში; 1917-იდან დონის უნ-ტი ერქვა, 1925-იდან— ჩრდ კავკასიისა, 1931-იდან — დონის როსტოვისა, 1957-იდან კი — რ. უ. ჰქვია. მის ბაზაზე 30—50-იან წლებში შეიქმნა სამედ., პედ., საფინანსო-ეკონ. ინ-ტები. 1983 რ. უ-ში იყო: ბიოლ.-სანიადაგო, გეოლ.-გეოგრ., მექან.-მათ., გამოყენებითი მათ., ფიზ., ქიმ., ფილოს., ფილოლ., ეკონ., იურიდ. ფაკ-ტები, ასპირანტურა, 75 კათედრა, საზ. მეცნ. მასწავლებლების კვალიფიკაციის ამაღლების ინ-ტები; ფიზ. და ორგ. ქიმ., მექან და გამოყენებითი მათ., ნეიროკიბერნეტიკის, ბიოლ. ინ-ტები; დარგობრივი ლაბორატორიები, ბოტან. ბაღი, სასწ.-საცდელი ბიოლ. სადგური, ასტრონ. ობსერვატორია, გამოთვლითი ცენტრი, ბ-კა (1,3 მლნ. დაცვითი ერთეული); სწავლობდა 9,6 ათ. სტუდენტი, მუშაობდა 1 ათ. მასწავლებელი, მ. შ. სსრკ მეცნ. აკად. 2 წ.-კორ., 70-ზე მეტი მეცნ. დოქტორი და პროფესორი, 600-ზე



დონის როსტოვი. სასტუმრო „ინტურისტი“. 1973. არქიტექტორები ვ. სიმონოვიჩი, ლ. პუშკოვა. ინჟინერი ბ. სიდელკოვსკი.

როსტოვის ოლქი

მეტი მეცნ. კანდიდატი და დოცენტი. უნ-ტი გამოსცემს შრომებს (1934-იდან). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1966).

**როსტოვის შეტევითი ოპერაცია 1941,** სამხრეთის ფრონტის ჯარების კონტრშეტევა 17 ნოემბ.—2 დეკ. დონის როსტოვის განსათავისუფლებლად დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს. 17 ნოემბ. გერმ. I სატანკო არმიამ შეტევა განაახლა 56-ე ცალკე არმიის წინააღმდეგ, რ-იც ჩრდ.-დას-იდან დონის როსტოვს იცავდა. 1-ლი სატანკო არმიის გასანადგურებლად ერთდროულად კონტრშეტევაზე გადავიდნენ სამხრ. ფრონტის 37-ე, მე-9 არმიები და მე-18 არმიის ნაწილები. 20 ნოემბ. 1-ლმა სატანკო არმიამ გატეხა 56-ე არმიის წინააღმდეგობა და 21 ნოემბ. დონის როსტოვი დაიკავა. ამავე დროს სამხრ. ფრონტის დამრტყმელმა დაჯგუფებამ მტრის თავდაცვა გაარღვია, 21 ნოემბ. მდ. ტუზლოვთან გავიდა და მტრის როსტოვის დაჯგუფებას საშიშროება შეუქმნა. 27 ნოემბ. სამხრ. ფრონტის ჯარებმა ჩრდ-იდან, აღმ-იდან და სამხრ-იდან მტერს მძლავრი ერთდროული დარტყმა მიაყენეს და 29 ნოემბ. დონის როსტოვი გაათავისუფლეს. რ. შ. ო-მ 1941 კავკასიაში მტრის შეჭრის გეგმა ჩაფუშა და მოსკოვთან საბჭ. ჯარების კონტრშეტევისათვის ხელსაყრელი პირობები შექმნა

ი. როსტომაშვილი.

**როსტოვ-სუზდალის სამთავრო,** ძვ. რუსული სამთავრო, შეიქმნა X ს-ში მდ. ვოლგასა და კლიაზმას შორის დედაქალაქი ჯერ როსტოვი იყო, შემდეგ სუზდალი, 1157 კი ანდრია ბოგოლიუბსკიმ ვლადიმირში გადაიტანა და მას *ვლადიმირ-სუზდალის სამთავრო* ეწოდა.

**როსტოვცევი** მიხეილ ივანეს ძე [29. X. (10. XI). 1870, კიევი, — 20. X. 1952, ნიუ-ჰეივენი (აშშ)], ანტიკურობის რუსი ისტორიკოსი და არქეოლოგი. განათლება მიიღო კიევისა და პეტერბ. უნ-ტებში. 1901—18 პროფესორი პეტერბ. უნ-ტში. 1918-იდან ემიგრაციაშია. 1920—25 მადისონის (უისკონსინის შტ. აშშ), 1925—44 იელის (ნიუ-ჰეივენში) უნ-ტების პროფესორი. 1928—37 *დურა-ევროპოსის* არქეოლ. გათხრებს ხელმძღვანელობდა. იყო მრავალი აკად. და სამეცნ. საზ-ბის წევრი, იკვლევდა უმთავრესად ელინიზმისა და რომის იმპერიის სოც.-ეკონ. ისტ. პრობლემებს, აგრეთვე სამხრ რუს. ძვ. ისტორიას. რ-ს ეკუთვნის სკვითებისა და ბოსფორის სამეფოს ლიტ და არქეოლ წყაროების კრიტ. მიმოხილვა.

*თხზ*.: Рождение Римской империи, П., 1918; Эллинистическо-римский архитектурный пейзаж, СПб , 1908; A history of the ancient world, v 1—2, Oxf., 1926—27; Dura-Europos and its art, Oxf , 1938; The social and economic history of the hellenistic world, v. 1—3, Oxf , 1941; The social and economic history of the Roman Empire, Oxf., 1926.



მ. როსტომაშვილი.

**როსტოკი** (Rostock), ქალაქი გდრ-ის ჩრდ ნაწილში, ბალტიის ზღვის სანაპიროზე, მდ ვარნოვის ესტუარში როსტოკის ოლქის ადმ. ცენტრი. 232 ათ. მცხ. (1981). საზღვაო ნავსადგური (ტვირთბრუნვა დაახლ. 13 მლნ. ტ წელიწადში). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ნავთობსადენ როსტოკ—შვედტის საწყისი პუნქტი. აეროპორტი გემთმშენებლობა და გემების რემონტი, დიზელ-ძრავების ქ-ნა და გემთსაშენ ვერფებთან კოოპერირებული სხვა საწარმოები. თევზკომბინატი. უნ-ტი (1419-იდან); გემთმშენებლობის ტექ. ფაკ-ტი, საზღვაო თევზჭერის ინ-ტი, უმაღლესი სამუსიკო სკოლა და სხვ.

რ. შედგება ძვ. ქალაქისაგან — ძვ. საბაზრო მოედანი აგურით ნაგები გოთიკური ეკლესიებით—ნიკოლაიკირხე (XIII—XV სს.) და პეტრიკირხე (დაიწყო XV ს-ში), შუა ქალაქისა — ახ. საბაზრო მოედანი აგურით ნაგები გოთიკური ეკლესიით მარიენკირხეთი (XIII—XV სს ) და რატუშით (დაახლ. 1500, გადაკეთებულია 1727) და ახ. ქალაქისაგან. რ. ძლიერ დაინგრა II მსოფლიო ომის (1939 — 45) დროს. 1948-იდან ინტენსიურად შენდება. აიგო ბევრი ახ. შენობა: საცურაო აუზი „ნეპტუნი" (1950), ბალტიის სტადიონი (1952)—ორივე მ. და კ. კრიუგერებისა და სხვ.

**როსტოკი** (Rostock), ოლქი გდრ-ში, ბალტიის ზღვის სანაპიროზე, ესაზღვრება გფრ და პოლ. სრ. ფართ. 7 ათ. კმ² (კ. რიუგენისა და კ. უზედომის ნაწილის ჩათვლით). მოსახლ. 882 ათ. კაცი (1979), აქედან დაახლ. 73% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. როსტოკი. რ. გდრ-ის ჩრდ. ოლქებს შორის ეკონომიკურად ყველაზე მეტად განვითარებული და მჭიდროდ დასახლ. ოლქია. ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 35% დასაქმებულია მრეწველობაში (მშენებლობისა და ხელოსნობის ჩათვლით) მთავარ როლს თამაშობს საერთო და სატრანსპ. მანქანათმშ., განსაკუთრებით საზღვ. გემთმშენებლობა და მასთან კოოპერირებული დარგები, აგრეთვე კვების (უმთავრესად თევზის) მრეწველობა. ვერფებია როსტოკში, ვარნემიუნდეში, ვისმარში, შტრალზუნდში, თევზკომბინატები — როსტოკსა და ზასნიცში. მძლავრი აესია გრაიფსვალდის მახლობლად. საზღვ. ნავსადგურებია: როსტოკი, ვისმარი, შტრალზუნდი; სარკინიგზო ბორნები ვარნემიუნდე—გესერი (დანია) და ზასნიც—ტრელებორგი (შვეცია). სამდ. ნაოსნობა. ნავთობსადენი როსტოკ—შვედტი. ინტენს. სოფ. მეურნეობა, წამყვანია მეცხოველეობა. მოჰყავთ ხორბალი, ჭვავი, შვრია, ქერი, კარტოფილი, შაქრის ჭარხალი. ოლქის ზღვის სანაპირო გდრ-ის დასვენების ზონაა.

**როსტომაშვილი** ივანე პავლეს ძე [24. XII (5. I). 1852, სოფ. კურდღელაური, ახლანდ. თელავის რ-ნი, — 24. VIII. 1924, თბილისი], ქართველი პედაგოგი, ჟურნალისტი, საზოგადო მოღვაწე. სწავლობდა ჯერ თელავის, შემდეგ დედოფლისწყაროს (ახლანდ. წითელი წყარო) სამხ. სასწავლებელში. 1870 შევიდა თბილ. სასტატო სემინარიაში, რ-იც მალე გადაკეთდა ალექსანდრეს სახ. სამასწავლებლო ინ-ტად. სხვადასხვა დროს მასწავლებლობდა და მოღვაწეობდა ზაქათალაში, თელავსა და ახალქალაქში, 1897—1906 წლებში — თბილისში. 70-იანი წლებიდან თანამშრომლობდა ქართ. პერიოდულ პრესაში. ავტორია სასკოლო სახელმძღვანელოებისა, პოპულ. სამეცნ.-საბუნებისმეტყველო გამოკვლევებისა და საყმაწვილო წიგნებისა. გამოსცა „სალარო ცოდნისა", „რუსულ-ქართული ენციკლოპედიური ლექსიკონი" (2 ტომად, 1898—99). ალბომი „ქართველთა ტომი" (1896), „გამოსადეგი ცნობარი" (6 წიგნად, 1902). რედაქტორობდა ჟურნ. „მოგზაური" (1901-იდან), გაზ. „სინათლეს" (1910-იდან).

*ლიტ*.: ი ა ნ ვ ა რ ა შ ვ ი ლ ი ლ., ივანე როსტომაშვილის ცხოვრება და საზოგადოებრივ-პედაგოგიური მოღვაწეობა, თბ., 1975; სახალხო განათლების ქართველი მოღვაწეები და სახალხო მასწავლებლები, წ. 1, თბ., 1953. *ი. ლორთქიფანიძე.*

**როსტომაშვილი** მიხეილ ენუქის ძე (დ. 15. IX. 1902, სოფ. გომი, ხაშურის რ-ნი), საბჭ. მხედართუფროსი. გენერალ-მაიორი (1943). სკკპ წევრი 1922 -იდან, დაამთავრა ქართ. გაერთ. სამხ. სკოლა და ქართულ საარტ. პოლკში ოცეულის მეთაურად დაინიშნა. 1926 დაამთავრა მოსკ. საარტ ერთწლიანი კურსები და 1-ლი ქართ. მსროლელი დივიზიის საარტილერიო პოლკის ბატარეის მეთაურად გაიგზავნა. 1936 მოსკ. საარტ. აკად. მსმენელად ჩაირიცხა. 1939 გაიგზავნა ხარკოვის სამხ. ოლქის ჯარებში სამსახურისათვის. დიდი სამამულო ომის დაწყებისთანავე ხარკოვის სამხ. ოლქის ბაზაზე შექმნილი მე-18 არმიის შტაბის განყ-ის უფროსად დაინიშნა. 1943 მარტში გადაიყვანეს მე-2 გვარდიული არმიის შტაბის განყ-ის უფრო-




როსტოვის შეტევითი ოპერაცია 1941 წ.

სად. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 5 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ტ. ჩინჩილაკაშვილი.*

**როსტომ გურიელი,** გურიის მთავარი 1534—66, მამია I გურიელის ძე. აქტიურად იბრძოდა თურქეთის აგრესიის წინააღმდეგ. მონაწილეობდა მურჯახეთის (1535), ქარაღაქის (1543) და სოხოისტის (1545) ბრძოლებში. მურჯახეთის ბრძოლაში დახმარებისათვის იმერეთის მეფემ უბოძა სამცხის სამთავროს ნაწილი — აჭარა და ჭანეთი. რ. გ-ის საქმიანობით განრისხებულმა თურქებმა გურიაზე გაილაშქრეს. 1547 თურქთა ფლოტი გურიის სანაპიროს მიადგა, თურქებმა გონიოსა და ბათუმის მხარეები დაიკავეს. რ. გ-მა დახმარება სთხოვა იმერეთის მეფესა და დადიანს. იმერეთის მეფის ინტრიგის გამო რ. გ. მტერს მარტო შეებრძოლა, დაამარცხა და მდ. ჭოროხის გაღმა განდევნა. თურქებმა აჭარა და ჭანეთი მაინც შეინარჩუნეს, გონიოს ციხე გაამაგრეს და თავიანთ ფორპოსტად აქციეს. მომდევნო ხანებში რ. გ. თურქებთან ბრძოლას განაგრძობდა და არც იმერეთის მეფეს ემორჩილებოდა.

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ქ. ჩხატარაიშვილი.*

**როსტომი** (დაახლ. 1565—1658, თბილისი), ქართლის მეფე 1633—58, ქართლ-კახეთის მეფე 1648—56. *დავით XI-ის* (დაუთ-ხანის) ძე. აღიზარდა ირანში. აბას I-მა იგი თავისი გვარდიის სარდლად (ყულარაღასად) დანიშნა, შემდეგ კი ისპაახის მოურავიც გახდა. ქართველების თვალსაზრისით, რ. მეფე იყო, რ-იც თავს ირანის ვასალად აღიარებდა, შაჰი კი ქართლს ირანის პროვინციად მიიჩნევდა და რ-ს თავის მოხელედ თვლიდა. რ-ის გამეფებით ირანისა და ქართლის ურთიერთობაში ერთგვარი კომპრომისი დამყარდა. ირანი უცვლელად ტოვებდა ქართ. სოც.-ეკონ. წყობას, ტახტსაც ბაგრატიონთა დინასტია ფლობდა, ოღონდაც მაჰმადიანობის პირობითა და „ვალის“ ტიტულით. „გურჯისტანის ვალის“ ხარკი და საჩუქრები უნდა ეძლია ირანისათვის. რ-მა ქართლში გამეფებისთანავე თბილისის, გორისა და სურამის ციხეებში ყიზილბაში მეციხოვნეები ჩააყენა, ირანიდან ჩამოყოლილ ქართვ. თავად-აზნაურებს მამულები უბოძა, მოხელეებად თავისი მომხრეები დანიშნა. 1648 შაჰის დავალებით კახეთში ილაშქრა, თეიმურაზ I განდევნა და კახეთი დაიკავა. ჩამოსვლისთანავე ცოლად შეირთო ლევან II დადიანის და მარიამი. რ. ზრუნავდა ქალაქებისა და ვაჭრობის განვითარებაზე. 1639 ბრძანებით აღკვეთა თბილისის მებაჟეთა თვითნებობა, ზოგიერთი ვაჭარი ბაჟისაგან გაათავისუფლა, ზოგიერთს ბაჟი შეუმსუბუქა, მდ. ქციაზე, განჯის გზაზე, ხიდი და ქარვასლა ააგო; მდ. თეძმის პირას ქალაქი ააშენა (ახლანდ. ახალქალაქი), თბილისში, მდ. მტკვრის პირას — სამეფო სახლი. რ-ის მეფობის წლებში სამეფო კარზე და მაღალ ფეოდ. არისტოკრატიაში მაჰმადიანობა და ყიზილბაშური წესჩვეულებანი გავრცელდა. იგი არ ავიწროებდა ქრისტიანებს, ხელს უწყობდა მარიამ დედოფალს დანგრეული და დაზიანებული ეკლესიების აღდგენაში. რ-მა ზოგიერთი ქართ. სახელო ყიზილბაშურით შეცვალა, მაგრამ ქართ. სამოხელეო წყობილება ძირითადად უცვლელი დარჩა. რ-ის რეფორმები ქართ. საზ. და სამეურნეო წყობას არ შეხებია. უშვილო რ. 30-იან წლებში იმერთა მეფის გიორგის ვაჟის, მამუკას, მემკვიდრედ გამოცხადებას აპირებდა, მაგრამ ეს საქმე ჩაიშალა. 1642 სიმონ II-ის შვილიშვილი ლუარსაბი იშვილა, მაგრამ იგი 1652 მოკლეს. 1653 რ-ის მემკვიდრედ აირჩიეს ბაგრატიონების გვერდითი შტოს მუხრანბატონების წარმომადგენელი ვახტანგი (შემდეგ ვახტანგ V), რ-იც რ-ის ავადმყოფობის დროს ტახტს განაგებდა. დაკრძალულია ირანში, ქ. ყუმში.

*წყარო:* გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე ფ., საქართველოს ისტორია, ს. კაკაბაძის გამოც., «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 2; ე გ ნ ა ტ ა შ ვ ი ლ ი ბ., ახალი ქართლის ცხოვრება, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, იქვე, ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.:* ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 6, თბ., 1973; გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი დ., ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან, წგნ. 2, თბ., 1965; ნ ა კ ა შ ი ძ ე ნ., წინწამურიდან ბახტრიონამდე, თბ., 1977; ტ ი ვ ა ძ ე თ., ქართლის მეფის როსტომის მიერ 1652 წელს რუსეთში გაგზავნილი ელჩობის საკითხისათვის, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1973, №3; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 4, თბ., 1967.

*გ. ჯამბურია.*

**როსტომი** (გ. 1605), იმერეთის მეფე 1590—1605, *კონსტანტინე ბატონიშვილის* ძე. გამეფდა ოდიშის მთავრის *მამია IV დადიანისა* და იმერელ თავადთა ერთი ნაწილის მხარდაჭერით. იმავე წელს *გიორგი II გურიელმა* რ. ოსმალთა დახმარებით ტახტიდან ჩამოაგდო და ბაგრატ თეიმურაზის ძე ბატონიშვილი გაამეფა. რ. *მანუჩარ I დადიანთან* გაიქცა. მალე რ-მა დადიანის დახმარებით ტახტი დაიბრუნა. იმერეთის საქმეებში ჩაერია ქართლის მეფე *სიმონ I*, რ-საც იმერეთის შეერთება ჰქონდა გადაწყვეტილი. *ოფშკვითის ბრძოლაში* (1590) გამარჯვების შემდეგ რ-მა საბოლოოდ შემოიმტკიცა ტახტი და სიმონ I-ს მოურიგდა.

*წყარო:* ახალი ქართლის ცხოვრება. მესამე ტექსტი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, იქვე, ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.:* საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4, თბ., 1973. *გ. სოსელია.*

**როსტომი** (ჯ ა ყ ე ლ ი) (გ. 1658), ახალციხის ფაშა (1647—58). მისი დროიდან იწყება მესხეთის ფეოდალთა მასობრივი გამაჰმადიანება. ვინც მაჰმადიანობას არ ღებულობდა, მესხეთიდან იყრებოდა და საქართვ. სხვა კუთხეს აფარებდა თავს. უქმდებოდა ქართ. ეკლესია-მონასტრები, ეცემოდა მხარის შემოქმედებითი და კულტ. ცხოვრების დონე. რ. ხელს უწყობდა ქართ. სოც.-პოლიტ. სისტემის თურქულით შეცვლას, დას. საქართველოს სამეფო-სამთავროებს შორის მტრობის გაღვივებას.

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.:* ს ვ ა ნ ი ძ ე მ., საქართველო-ოსმალეთის ურთიერთობის ისტორიიდან XVI—XVII სს., თბ., 1971. *შ. ლომსაძე.*

**როსტომიანი** აპავენ ვასილის ძე [1905, სოფ. ბოლნისი, ბოლნისის რ-ნი, — 18. I. 1945, ქ. ჟარკი, ჩენსტოხოვის სავოევოდო, (პოლონეთი)], საბჭ. კავშირის გმირი (10. IV. 1945), გვარდიის სერჟანტი. სკკპ წევრი 1931-იდან. უკრაინის I ფრონტის მე-15 გვარდიული მსროლელი დივიზიის 44-ე გვარდიული მსროლელი პოლკის ათეულის მეთაური. ქ. ჟარკისათვის ბრძოლისას ლეგენდარული ა. მატროსოვის მსგავსად მკერდით გადაეფარა მოწინააღმდეგის საცეცხლე წერტს, რითაც უზრუნველყო ქვეგანაყოფის წინსვლა. *ტ. ჩინჩილაკაშვილი.*

ა. როსტომიანი.

**„როსტომიანი“,** ქართული ხალხური ეპიკური ძეგლი. ცნობილია საქართველოს ყველა კუთხეში. გვხვდება პროზაული და ლექსნარევი ვარიანტების სახით; ტექსტის ჩანაწერთა რაოდენობა ასს აღემატება. „რ.“ მოიცავს მამა-შვილის ბრძოლის სიუჟეტს. ხალხ. წარმოდგენით, როსტომი უებრო გმირია, ბედისწერისაგან დასჯილი, რადგან საკუთარი შვილი ზურაბი მოკლა ორთაბრძოლაში. „რ-ის“ თქმულებები გვაროვნ. საზ-ბის ადრეულ ხანაში უნდა ჩამოყალიბებულიყო. ერთმანეთისათვის უცნობი მამა-შვილის სამკვდრო-სასიცოცხლო შეტაკება საზ. ურთიერთობაში მომხდარი ცვლილებების მხატვრული ანარეკლია. აქ ასახულია მატრიარქატიდან პატრიარქატზე გადასვლა — „რ-ის“ სიუჟეტი საერთაშორისოა, მაგრამ მასში მოიპოვება ეროვნ. ეპოსის დამახასიათებელი ნიშნებიც, რ-ებიც სხვა ხალხების ფოლკლორში არ გვხვდება. საუკუნეების განმავლობაში ხალხ. სიუჟეტმა ტრანსფორმაცია განიცადა. ამ მხრივ გარკვეული როლი შეასრულა ქართ. მწიგნობრულმა *„როსტომიანმა“*, თუმცა მამა-შვილის ბრძოლის სიუჟეტი მანამდეც იყო დადასტურებული და „რ-ის“ ძირითადი მოტივები სწორედ ამ ადრინდ. საფეხურთან ურთიერთობაში განიხილება. „რ-ში“ თვალსაჩინო ადგილი უჭირავს ბეჟანისა და მანიჟეს თავგადასავალს. ამ ნაწილში უფრო იგრძნობა კავშირი ლიტ. ვერსიასთან. არსებობს ვარაუდი, რომ „რ-ის“ ვერსიათა სათავე მწიგნობრული ძეგლია (ა. შანიძე, კ. კეკელიძე, ა. ბარამიძე).

*ლიტ.:* მ ა ც ა ბ ე რ ი ძ ე ვ., ბეჟანიანის ხალხური ვერსიები, კრ.: ქართული ფოლკლორი, [ტ.] 1—2, თბ., 1964; მ ი ს ი ვ ე, ქართული ხალხური როსტომიანი, «ლიტერატურული ძიებანი», 1958, [ტ.] 11.

*ვ. მაცაბერიძე.*

**„როსტომიანი“,** *ფირდოუსის* „შაჰნამეს“ ქართული ვერსიების საერთო სახელწოდება; ვიწრო მნიშვნელობით — „შაჰნამეს“ ის ქართ. თარგმანები, რ-ებშიც უპირატესად როსტომ ფალავნის ამბებია მოთხრობილი. ჩვენამდე მოღწეულია „რ-ის“ როგორც პროზაული, ისე პოეტური ვერსიები. პოეტური უფრო გვიანდელია, მისი წყარო — ქართ. პროზაული თარგმანი, რ-იც, ვარაუდით, XV—XVI სს-ში უნდა იყოს შექმნილი, ატარებს „შაჰნამეს“ XIV—XV სს. ჩანართთა ნიშნებს. „რ-ის“ პირველი გამლექსავია სერაპიონ *საბაშვილი* (XVI ს. პირველი მეოთხედი), რ-საც პროზაული ტექსტით უსარგებლია. „რ-ის“ ბოლო ნაწილის გამლექსავს ხოსრო *თურმანიძეს* (XVI ს. მეორე ნახევარი) ხელთ ჰქონდა არა ქართ. პროზაული ტექსტი, არამედ სპარს. დედანი. მხატვრული გემოვნებითა და პოეტური ოსტატობით განსაკუთრებით აღსანიშნავია „რ-ის“ საბაშვილისეული ტექსტი. ძალიან სუსტია თურმანიძისეული თარგმანი, რ-ის უხუსურობას თავის დროზე არჩილ II (XVII—XVIII სს.) აღნიშნავდა. ვარაუდობენ, რომ „რ-ის“ ზოგიერთი ფრაგმენტის გალექსვაში მონაწილეობა უნდა მიეღო მესამე, დღესდღეობით უცნობ მელექსესაც. „რ-ის“ საბაშვილისეული ვერსია ძირითადად შემოქმედებითი, თავისუფალი თარგმანის ნიმუშია; ზოგი რამ აქ შემოკლებულია, იშვიათად გვხვდება სიტყვასიტყვითი თარგმანიც, გავრცობილია დრამ. სიტუაციები, სამიჯნურო და საგმირო-საფალავნო ამბები, ნადირობა-ნადიმობანი და ა. შ. „რ-ს“ იმთავითვე დიდი პოპულარობა მოუპოვებია და სათავე გამხდარა ამ ძეგლის ხალხ. ვერსიებისა. უეჭველია მისი გავლენა *„რუსუდანიანზე“*. „რ-ის“ კვალი აღბეჭდილია ვანის ქვაბთა მონასტრის წარწერების პოეზიაშიც.

*გამოც.:* შაჰ-ნამეს ანუ მეფეთა წიგნის ქართული ვერსიები, I, იუსტ. აბულაძის რედ., თბ., 1916; შაჰ-ნამე. ქართული ვერსიები, II, იუსტ. აბულაძის, ალ. ბარამიძის, პ. ინგოროყვას, კ. კეკელიძისა და ა. შანიძის რედ., თბ., 1934; შაჰ-ნამეს ანუ მეფეთაწიგნის ქართული ვერსიები, III, დ. კობიძის რედ., თბ., 1974.

*ლიტ.:* ბ ა რ ა მ ი ძ ე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 2, თბ., 1940; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; კ ო ბ ი ძ ე დ., შაჰ-ნამეს ქართული ვერსიების სპარსული წყაროები, თბ., 1959; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966.

*ალ. ბარამიძე.*

**როსტომ რაჭის ერისთავი,** ერისთავი დაახლ. 1750—69. შოშიტა III-ის ძე. ერისთავად გახდომისთანავე რაჭის თავად-აზნაურები ზოგი ამოწყვიტა, ზოგი გააძევა,


როსტრული სვეტი ყოფილი საბაჟოს შენობასთან, ლენინგრადი, 1805–1810, არქიტექტორი ტომა დე ტომონი.


როტანგი (Calamus rotang): ა–ფოთოლი ქაცვიანი ულვაშით.

და მათი მამულები მიიტაცა. ხელთ იგდო სამეფო მამულებიც და ამრიგად მთელ რაჭას დაეუფლა. ძლიერ წინააღმდეგობას უწევდა იმერეთის მეფის სოლომონ I-ის ცენტრალისტურ პოლიტიკას. იმერეთის ზოგიერთ რენეგატ ფეოდალთან ერთად მეგზურობას უწევდა ოსმალ დამპყრობლებს და ხშირად გამოდიოდა მათ მოკავშირედ სოლომონ I-ის წინააღმდეგ ბრძოლაში. 1752 რ. რ. ე-მა და ლევან აბაშიძემ სოლომონ I ტახტიდან ჩამოაგდეს, სოლომონმა მალე დაიბრუნა ტახტი. რ. რ. ე-მა ისევ სცადა მეფის თავიდან მოცილება, მაგრამ *ხრესილის ბრძოლაში* (1757) გამარჯვება სოლომონს დარჩა. 60-იანი წწ. დასაწყისში რ. რ. ე. მხარში ედგა ოსმალებს და მათთან ერთად ებრძოდა სოლომონ მეფეს. 60-იანი წწ. მიწურულიდან სოლომონ I-მა რამდენჯერმე წარმატებით ილაშქრა რაჭაში, მაგრამ როსტომის ხელში ჩაგდება ვერ მოახერხა. 1769 სოლომონ I-მა მინდობილი რ. რ. ე. ოჯახიანად შეიპყრო და მკაცრად დასაჯა, მამულები კი სამეფო საკუთრებად გამოაცხადა. 1773-მდე როსტომი პატიმარი იყო. შემდეგ გაათავისუფლეს. 1790-იდან აღარ იხსენიება.

ლიტ.: ს ო ს ე ლ ი ა ო., ნარკვევები ფეოდალური ხანის დასავლეთ საქართველოს სოციალურ-პოლიტიკური ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1973. გ. ნარსია.

**როსტოუ** (Rostow) უოლტ უიტმენი (დ. 7. X. 1916, ნიუ-იორკი), ამერიკელი ბურჟუაზიული სოციოლოგი, ეკონომისტი, ისტორიკოსი. 1969 მასაჩუსეტსის ტექნოლ. ინ-ტის ეკონ. ისტ. პროფესორი. 1961-იდან აშშ-ის სახელმწ. დეპარტამენტთან არსებული პოლიტიკის დაგეგმვის საბჭოს ხელმძღვანელი. ეკონომიკური „ზრდის სტადიების“ თეორიის ავტორი (ეს კონცეფცია, რ-ს სიტყვებით არის მარქსიზმისადმი ალტერნატიული (ე. ი. საზ.-ეკონ. ფორმაციების შესახებ არსებული მოძღვრების საპირისპირო) მოძღვრება მთელი თანამედროვე ისტორიის შესახებ კაცობრიობის ისტორიაში რ. განასხვავებს ზრდის 5 სტადიას: „ტრადიციული საზოგადოება“ (ფეოდალიზმის ჩათვლით), „გარდამავალი საზოგადოება“ (მონოპოლიზმამდელ კაპიტალიზმზე გადასვლა), „აღმავლობის“ პერიოდი (პირობითად – მონოპოლიზმამდელიდან მონოპ. კაპიტალიზმზე გადასვლა), „სიმწიფის“, ანუ ინდუსტრიული საზოგადოება, და „მაღალი მასობრივი მოხმარების“ სტადია, რ-ის იდეალურ ტიპად მიჩნეულია „ინგლისურ-ამერიკული ნიმუში“.

რ-ს ანტიმეცნ. თეორია ანტიკომუნიზმის ერთ-ერთი ბასრი იდეოლოგიური იარაღია.

ლიტ.: Марксистская и буржуазная социология сегодня, М., 1964; О с а д ч а я И., Критика современных буржуазных теорий экономического роста, М., 1963.

**როსტოცკი** სტანისლავ იოსების ძე (დ. 21. IV. 1922, რიბინსკი), საბჭ. კინორეჟისორი. სსრკ სახ. არტისტი (1974). სკკპ წევრი 1951-იდან. 1952 დაამთავრა საკავშ. კინემატოგრაფიის სახელმწ. ინ-ტის სარეჟისორო ფაკ-ტი (ს. ეიზენშტეინისა და გ. კოზინცევის სახელოსნო). დადგა ფილმები: „მიწა და ხალხი“ (1956), „ეს მოხდა პენკოვოში“ (1958), „მაისის ვარსკვლავები“ (ჩეხ კინემატოგრაფისტებთან ერთად, 1959), „ჩვენი დროის გმირი“ (მ. ლერმონტოვის მიხედვით, 1967). რ-ის საუკეთესო ფილმებია: „ორშაბათიც გათენდება“ (1968; სსრკ სახელმწ. პრემია, 1970; ოქროს პრიზი მოსკ. VI საერთაშ. კინოფესტივალზე, 1969), „განთიადი კი აქ მშვიდია“ (1972, სსრკ სახელმწ. პრემია, 1975, ლენინური პრემია, 1980). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.


როტერდამი. უნივერმაღი „დე ბეიენკორფი“. 1956–57, არქიტექტორები მ. ლ. ბრეიერი, ა. ელზასი (მოქანდაკე ნ. გაბო).

**როსტრული სვეტი** (გვიანდ. ლათ. rostralis <ლათ. rostrum – გემის ცხვირი), ცალკე აღმართული სვეტი, რ-ის ტანი შემკულია გემების ცხვირებით ან მათი სკულპტურული გამოსახულებებით. ეს ტრადიცია არსებობდა ძვ. რომში, შემდეგ აღორძინ. და გვიანდ. კლასიციზმის (ამპირი) პერიოდში. ჩვეულებრივ, რ. ს-ს აღმართავდნენ საზღვაო გამარჯვებათა აღსანიშნავად, ან როგორც ქვეყნის საზღვაო ძლიერების სიმბოლოს.

**„როსტსელმაში“**, როსტოვის სასოფლო-სამეურნეო კომბაინმშენებელი გაერთიანება. მარცვლეულის ასაღები კომბაინების დამამზადებელი საწარმო ქ. დონის როსტოვში. ქ-ნის მშენებლობა დაიწყო 1926, დამთავრდა 1930. უშვებდა კომბაინებსა და სხვა სას.-სამ. ტექნიკას. 1941–45 ქ-ნა მთლიანად დაინგრა. 1947 აღადგინეს. 1958 დაიწყო თვითმავალი მარცვლეულის ასაღები კომბაინის სკ-3, ხოლო 1962 სკ-4 გამოშვება. 1971-იდან წარმოების შეუჩერებლად მიმდინარეობდა ქ-ნის რეკონსტრუქცია, რის შედეგადაც წლიურმა საწარმოო სიმძლავრემ დაახლ. 90 ათ. კომბაინს მიაღწია. 1973 დაიწყო მაღალმწარმოებლური მარცვლეულის ასაღები კომბაინის სკ-5 „ნივას“ გამოშვება. „რ-ის“ პროდუქციამ მსოფლიო აღიარება მოიპოვა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1956), ოქტ. რევ. ორდენით (1971), შრომის წითელი დროშის ორდენით (1930).

**როსციუსი** კვინტუს გალუს (Roscius Quintus Gallus) (დაახლ. ძვ. წ. 130, დაახლ. ძვ. წ. 62), ძვ. რომაელი კომიკოსი მსახიობი. განთავისუფლებული მონა. ჰქონდა საკუთარი თეატრ. სკოლა, რ-ის ხელოვნებას დიდად აფასებდა ციცერონი. ჰორაციუსის გადმოცემით, რ-მა დაწერა ტრაქტატი, რ-შიც ერთმანეთს შეადარა სცენური და ორატორული ხელოვნება.

**როტანგი**, ლიანები პალმების ოჯახისა, მეტწილად კალამუსის (Calamus) გვარის სახეობები. აქვთ ფრთისებრი ფოთლები, წვრილი და ძალზე გრძელი ღეროები (150–180 მ, ზოგჯერ 300 მ-მდე). იზრდებიან ტენიან ტროპ. ტყეებში და ხიდან ხეზე ცოცავენ სახეცვლილი ფოთლებით ან ზოგჯერ ყვავილედებით. ნაყოფი დიდი და კვერცხისებრია, ბევრი სახეობისა – იჭმება. 350-ზე მეტი სახეობა ხარობს ტროპ. აზიაში; მხოლოდ რამდენიმე აფრ. და ავსტრალ. ტროპიკებში. ფართოდ არის ცნობილი რ ო ტ ა ნ გ ი ს პ ა ლ მ ა (Calamus rotang), რ-ის ელასტიკურ და მაგარ ღეროებს იყენებენ მშენებლობაში, ავეჯის წარმოებაში, წნავენ კალათებს, თევზსაჭერ ბადეებს და სხვ.

**როტაპრინტი** (ინგლ. rotaprint <ლათ. roto – ვბრუნავ, ვაბრუნებ და ინგლ. print – ბეჭდვა), მცირეგაბარიტიანი ოფსეტური *საბეჭდი მანქანა*, რ-ითაც ოპერატიულად ამრავლებენ მცირეტირაჟიან გამოცემებს (ბიულეტენებს, რეფერატებს და სხვ.). რ-ში საბეჭდი ფორმის დანიშნულებას ასრულებს თხელი ლითონის (ალუმინის, თუთიის) კილიტა, რ-ზეც აღბეჭდილია ტექსტი და ნახატები. ქიმ. დამუშავების შემდეგ ფორმას ამაგრებენ რ-ის ცილინდრზე. საბეჭდ ფორმებს ამზადებენ ელექტროგრაფიული ან ფოტომექან. ხერხით. რ. *როტატორზე* უფრო მაღალმწარმოებლური (4 ათ-მდე ერთსაღებავიანი ანაბეჭდი 1 *სთ*-ში) და ტირაჟმგრადია.

**როტარი** (Rotari, Rotharis) (დაახლ. 606–652), *ლანგობარდების* მეფე 636-იდან. ებრძოდა ბიზანტიას, დაიპყრო ლიგურია (მ. შ. გენუა 641) და ტერიტორიები ადრიატიკის ზღვის რ-ნში. 643 მოახდინა ლანგობარდების სამართლის კოდიფიცირება (ე. წ. როტარის ედიქტი).

**როტარი** (Rotari) პიეტრო (30. IX. 1707, ვერონა, – 31. VIII. 1762, პეტერბურგი), იტალიელი ფერმწერი. მუშაობდა ვერონაში, ვენაში, დრეზდენში, მიუნხენში, 1756-იდან – პეტერბურგში. რ-ს ნამუშევრები შესრულებულია *როკოკოს* სტილით, გამოირჩევა მანერული გრაციოზულობით, ნაზი კოლორიტით. ნამუშევრები: ქალის თავის მრავალრიცხოვანი იდეალიზებული გამოსახულება, ჟანრული ფიგურები (ინახებოდა პეტერჰოფის დიდი სასახლის „მოდებისა და გრაციების კაბინეტში,“ არ არის შემონახული), პორტრეტები (ბ. ბ. რასტრელის პორტრეტი, 1750-იანი წწ., რუს. მუზეუმი; ლენინგრადი) და სხვ.

**როტატორი** (<ლათ. roto – ვბრუნავ, ვაბრუნებ) ფ ი ზ ი კ ა შ ი, მექანიკური სისტემა, რ-იც შედგება სივრცეში უძრავი $O$ წერტილიდან (რ-ის ცენტრი) მუდმივ $r$ მანძილზე უწონო ხისტ ღეროზე დამაგრებული $\mu$ მასის მატერიალური წერტილისაგან. კლასიკურ მექანიკაში რ-ის შესაძლო მოძრაობა ბრუნვა $O$ წერტილის ირგვლივ ინერციის მომენტით $I=\mu r^2$. რ. მოძრაობს სიბრტყეში, რ-იც მისი მოძრაობის რაოდენობის მომენტის $M$ ვექტორის მართობულია. რ-ის ენერგია $E=M^2/2I$. რ-ის მდგომარეობა *კვანტურ მექანიკაში* ხასიათდება მოძრაობის რაოდენობის ორბიტული მომენტის კვადრატისა $M_l^2=\hbar^2 l(l+1)$ და დაკვანტვის $z$ ღერძზე მისი პროექციის $M_{lz}=m\hbar$ ($\hbar$ პლანკის მუდმივაა) განსაზღვრული დისკრეტული მნიშვნელობებით, სადაც ორბიტული მომენტის კვანტურ $l$ რიცხვს შეუძლია მიიღოს ნებისმიერი არაუარყოფითი მთელი მნიშვნელობა 0, 1, 2,..., ხოლო მაგნ. კვანტურ $m$ რიცხვს მოცემული $l$-თვის – ნებისმიერი მთელი მნიშვნელობა $-l$-იდან $+l$-მდე. რ-ის ენერგიის შესაძლო მნიშვნელობა $E=\hbar^2 l(l+1)/2I$, ე. ი. იგი არაა დამოკიდებული $m$-ზე. ამრიგად, გვაქვს დონეების $(2l+1)$-ჯერადი გადაგვარება მომენტის პროექციების მნიშვნელობების მიხედვით.

**როტატორი**, აპარატი, რ-ის დანიშნულებაა დოკუმენტების გამრავლება *ტრაფარეტული ბეჭდვის* მეთოდით. ბეჭდვისათვის განკუთვნილ *ტრაფარეტს*, რ-საც ამზადებენ საბეჭდ (საწერ) მანქანაზე (ან ხელით, სპეც. კალმის მეშვეობით) გაცვილულ ქაღალდზე (ცვილულაზე), დაჭიმავენ საღებავით დასველებულ ცილინდრზე. ქაღალდი მიეჭირება ტრაფარეტს ცილინდრთან ერთად მბრუნავი ლილვაკით, საღებავი შეიჟონება ასოთა მოხაზულობის აღმნიშვნელ უბნებში და ბეჭდავს მათ. რ-ის მწარმოებლურობაა რამდენიმე ასეული ანაბეჭდი 1 *სთ*-ში.

**როტაციული საბეჭდი მანქანა**, *საბეჭდი მანქანა*, რ-საც აქვს ცილინდრული საფორმო და საბეჭდი ზედაპირები. ბეჭდვის მიხედვით რ. ს. მ. არის მაღალი, ბრტყელი და ღრმა ბეჭდვისა, ერთ გატარებაზე გამოყენებული საღებავების რაოდენობის მიხედვით – ერთ-, ორ- და ოთხსაღებავიანი, ფურცლის ნაბეჭდი მხარეების რაოდენობის მიხედვით – ერთ- და ორმხრივი ბეჭდვისა. რ. ს. მ. საშ.- და დიდტირაჟიანი პროდუქციის საბეჭდი მოწყობილობის ძირითადი სახეობაა.

**როტერდამი** (ჰოლანდ. Rotterdam, სიტყვასიტყვით – ჯებირი მდ. როტეზე), ქალაქი ნიდერლანდებში, სამხრ. ჰოლანდ. პროვინციაში. მსოფლიოს უდიდესი ნავსადგური, ქვეყნის უმნიშვნელოვანესი სავაჭრო-სამრეწვ. ცენტრი. მოსახლ. მიხედვით რ. პირველ ადგილზეა ქვეყანაში. 1026 ათ. მცხ. (გარეუბნებიანად, 1982). წყაროებში პირველად 1282 იხსენიება.

1299 მიიღო ქალაქის პრივილეგიები. შუა საუკუნეებში ქაშაყის ჭერის ცენტრი იყო. XIX ს. 80–90-იან წლებიდან, ჩრდ. ზღვასთან დაკავშირების შემდეგ, რ. მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი ნავსადგური და ნიდერლანდის მუშათა და დემოკრ. მოძრაობათა ცენტრი (1918 გამოსვლები საბჭ. რუს. მხარდასაჭერად, საბარიკადო ბრძოლები 1934 ზაფხულში და სხვ.) გახდა. ქალაქი გაშენებულია მდ. რაინის დელტაში, ტოტ ნიივე-მაასის ორივე ნაპირზე. ღრმა წყლის არხით (ახ. წყლის გზა) უკავშირდება ჩრდ. ზღვას, მისადგომია დიდი საოკეანო გემებისათვის (ავანპორტი —ჰუკ-ვან-ჰოლანდი). რ. სარკინიგზო და საჰაერო მიმოსვლის (აეროდრომი ზესტჰინჰოვენი) კვანძია. რ-ის ნავსადგურის მეშვეობით ხორციელდება ქვეყნის ექსპორტისა და იმპორტის დაახლ. 2/3, აგრეთვე რაინზე მთელი ტვირთზიდვის დაახლ. 3/4. ნავსადგურის ტვირთბრუნვაა 246 მლნ. ტ (1982). შეაქვთ ნავთობი (იმპორტის დაახლ. 70%), შავი და ფერადი ლითონების მადანი, ქვანახშირი, ხე-ტყე, კაუჩუკი, ქიმ. საქონელი, მარცვლეული, ბამბა და სხვ. გააქვთ ნავთობპროდუქტები (ექსპორტის დაახლ. 70%), ქვანახშირი (რურის აუზიდან), ქიმ. საქონელი, მანქანა-მოწყობილობანი, გემები, ლითონები, სურსათი და სხვ. ტვირთის დაახლ. 1/5 ტრანზიტულია.

რ. ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ. მრეწვ. ერთ-ერთი წამყვანი ცენტრია დას. ევროპაში. არის გემთსაშენი ვერფები, სანავსადგურო მოწყობილობის, ელექტროტექ. და ლითონდასამუშ. ქ-ნები, განვითარებულია აგრეთვე კვებისა და მსუბუქი მრეწველობა.

რ-ში არის ინგლ.-ჰოლანდ. საერთაშ. მონოპოლიების „როიალ დაჩ-შელისა“ და „იუნილევერის“ გამგეობები, როტერდამის ბანკი.

შუა საუკ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია გოტიკური ეკლესია სინტ-ლაურენსკერკი (XV–XVII სს.). 1922-იდან რ. წარმოადგენდა ჰოლანდ. რაციონალიზმის არქიტექტურის განვითარების ერთ-ერთ ცენტრს (მუშათა საცხოვრ. რ-ნი კიფჰუკი, 1925–29, არქიტ. ი. ი. პ. აუდი და სხვ.); რ. II მსოფლიო ომის (1939–45) დროს ძლიერ დაინგრა. რეკონსტრუქციის გეგმის მიხედვით (1946, არქიტ. კ. ვან ტრა; საბოლოოდ დამუშავდა 1955–60), ცენტრის განაშენიანება ხდება მრავალსართულიანი სახლებით, შენდება საგარეუბნო რ-ნები და სხვ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია სავაჭრო ცენტრი „ლეინბანი“ (1949–53, არქიტექტორები ი. ჰ. ვან დენ ბრუკი და ი. ბაკემა). ქალაქში ბევრი ძეგლია.

რ-ში არის ერაზმის სახ. უნ-ტი, ხელოვნ. აკადემია, კონსერვ., ნავიგაციისა და გემთმშენებლობის ეროვნ. ინ-ტი, ბუნებისმეტყველების ისტ. სამეფო ნიდერ. საზ-ბა, სოც. მედიცინისა და ჯანმრთელობის დაცვის საყოველთაო ნიდერ. გაერთიანება და სხვა სამეცნ. დაწესებულებანი; ისტ., საზღვაო, ეთნოლოგიის მუზეუმები, სამხატვრო გალერეა. უდიდესი ბ-კებია: მუნიციპალური ბ-კა და ერაზმის სახ. უნ-ტის ბ-კა.

**როტიე** (Rottiers) (გ. 1829 შემდეგ), წარმოშობით ბელგიელი, რუსეთის არმიის პოლკოვნიკი. 1811–18 იყო საქართველოში XX დივიზიის (მეთაური გენ. ორბელიანი) შტაბის უფროსი. 1818 თავი დაანება რუსეთში სამსახურს და სამშობლოში დაბრუნდა. 1819 ვატიკანის პროპაგანდის კონგრეგაციას წარუდგინა მოხსენება „ქრისტიანული რელიგიის შესახებ საქართველოში“. 1815 გამოსცა მემუარები საქართველოზე. ცნობილია რ-ს „თბილისიდან კონსტანტინოპოლში მგზავრობის გზამკვლევი“, რ-შიც აღწერილია რ-ს მარშრუტი: თბილისი, მცხეთა, მუხრანი, გორი, უფლისციხე, სურამი, ქუთაისი, გელათი, მარანი, ფოთი, წმ. ნიკოლოზის ფორტი და ა. შ. იგი შეიცავს შენიშვნებს ფოთის ეკონ. და სტრატეგიული მნიშვნელობის შესახებ, ეთნოგრ., ცნობებს ლაზებზე, საქართვ. ისტორიას რუსეთთან შეერთების ჩათვლით, ნარკვევს ქართ. ენის შესახებ, საქართველოს ბუნებრივ სიმდიდრეთა მიმოხილვას, აღწერს ენდემურ და ეპიდემიურ დაავადებებს, შავი ზღვის იქთიოლოგიას და სხვ. წიგნს დართული აქვს ორი რუკა, ქართ. ანბანი და სხვ.

*ლიტ.*: Полиевктов М. А., Европейские путешественники по Кавказу 1800—1830 гг., Тб., 1946. *ც. ყიფიანი.*

**როტმისტრი** (პოლ. rotmistrz<გერმ. Rittmeister–Ritt < კავალერისტების რაზმი და Meister — უფროსი), რუსეთისა და უცხოეთის არმიებში ოფიცრის ჩინი კავალერიაში; შეესაბამებოდა ქვეითი ჯარის კაპიტნის ჩინს.

**როტმისტროვი** პავლე ალექსის ძე [23. VI (6.VII). 1901, სოფ. სკოვოროვო, ახლანდ. კალინინის ოლქი, სელიჟაროვის რ-ნი, — 7. IV. 1982, მოსკოვი], საბჭ. მხედართუფროსი, ჯავშანსატანკო ჯარების მთავარი მარშალი (1962), საბჭ. კავშირის გმირი (7. V. 1965). სკკპ წევრი 1919-იდან. წითელ არმიაში 1919-იდან. დაამთავრა მ. ფრუნზეს სახ. სამხ. აკადემია (1931). სამოქალაქო ომისა და 1921 კრონშტადტის ანტისაბჭ. ამბოხების ჩახშობის მონაწილე.

დიდი სამამულო ომის (1941–45) დროს იყო მექანიზებული კორპუსის შტაბის უფროსი, გვარდიული სატანკო ბრიგადებისა და სატანკო კორპუსის მეთაური, მე-5 გვარდიული სატანკო არმიის სარდალი (1943 თებ. – 1944 აგვ.). 1944 აგვ-დან ომის ბოლომდე იყო საბჭ. არმიის ჯავშანსატანკო და მექანიზებული ჯარების სარდლის მოადგილე. ომის შემდეგ საპასუხისმგებლო თანამდებობებზეა სსრკ თავდაცვის სამინისტროში. დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით, 9 სხვა ორდენით, მედლებით, აგრეთვე 5 უცხ. ორდენითა და მედლებით.


პ. როტმისტროვი.

**როტონდა** (იტალ. rotonda <ლათ. rotundus — მრგვალი), *ცენტრალური ნაგებობა*. ჩვეულებრივ, გუმბათით დაგვირგვინებული, გეგმით მრგვალი შენობა. რ-ის პერიმეტრზე ხშირად განლაგებულია სვეტები. რ-ის ფორმისაა ძვ. ბერძნ. თოლოსები, ზოგი ძვ. რომაული ტაძარი (მაგ., პანთეონი) და მავზოლეუმი, ზოგიერთი ქრისტ. ეკლესია (ძირითადად რომანული სტილის, აღორძინების ხანის ან კლასიციზმის სტილისა), ბაპტისტერიუმები. დარბაზები. XVIII ს-იდან — საპარკო პავილიონები.

**როტონი** (<ლათ. roto—ვბრუნავ, ვბზრიალებ), შედარებით დიდი ε ენერგიისა და $p$ იმპულსის მქონე ელემენტარული აგზნება (*კვაზინაწილაკი*) ზედენად $^4$He-ში. კვაზინაწილაკების ε ენერგიის $p$ იმპულსზე დამოკიდებულება (დისპერსიის კანონი) ზედენად $^4$He-ში გამოსახულია ნახაზზე. მიღებულია, რომ რ. ეწოდოს (ი. ტამის წინადადებით) კვაზინაწილაკს, რ-ის იმპულსი $p_0$ მახლობლადაა. $\varepsilon(p)$ წრფივ არეში კვაზინაწილაკებს *ფონონებს* უწოდებენ (ზოგჯერ ფონონებს უწოდებენ $p$ ნებისმიერი მნიშვნელობის კვაზინაწილაკს $^4$He-ში). როტონული სპექტრი დიდი სიზუსტით განისაზღვრება ზედენად $^4$He-ში ნეიტრონების არადრეკადი გაბნევის მეთოდით.

რ-ები განაპირობებენ ზედენადი ჰელიუმის თვისებებს $T \gtrsim 0{,}6$K დროს და *თბოტევადობის, ენტროპიის*, ნორმალური სიმკვრივისა და სხვ. ტემპ-რაზე ექსპონენციალურად დამოკიდებული ნაწილის არსებობას. ზედენადი $^4$He კინეტიკური თვისებები (სიბლანტე, ბგერის შთანთქმა და ა. შ.) ახსნილ იქნა რ-ებისა და ფონონების დაჯახებისა და ურთიერთგარდაქმნის გათვალისწინებით (იხ. *ზედენადობა, კვანტური სითხე, ჰელიუმი*).

*ლიტ.*: Халатников И. М., Теория сверхтекучести, М., 1971.



როტონი. ზედენად ჰელიუმში კვაზინაწილაკების ε ენერგიის დამოკიდებულება თავიანთ $p$ იმპულსზე (დისპერსიის კანონი). წირის მინიმუმის მახლობლად $\varepsilon = \Delta + (p - p_0)^2/2\mu$, სადაც $p_0 \approx 1{,}9 \cdot 10^8 \hbar$ ($\hbar$ პლანკის მუდმივაა). $\mu = 0{,}16m$ ($m$ არის $^4$He ატომის მასა). $\Delta/k = 8{,}5$ K ($k$ ბოლცმანის მუდმივაა).

**როტორი** (< ლათ. roto — ვაბრუნებ, ვბრუნავ) ელექტრომანქანისა, ელექტრული მანქანის მბრუნავი ნაწილი. *მუდმივი დენის მანქანის* რ-ს უწოდებენ *ღუზას*. სინქრონული მანქანის რ. ფურცლოვანი ელექტროტექ. ფოლადისაგან აწყობილი ცილინდრული სხეულია, რ-საც აქვს კილოები გრაგნილისათვის. გრაგნილის ტიპის მიხედვით ასინქრონული მანქანის რ. არის ფაზური და მოკლედ შერთული. ფაზური რ-ის სამფაზიან გრაგნილს აქვს იმდენივე სექცია, რამდენიც სტატორის გრაგნილს. სექციებს ჩვეულებრივ აერთიანებენ ვარსკვლავად, მათი ბოლოები კი გამოჰყავთ კონტაქტური რგოლებიდან და მუხებიდან ამუშავების რეოსტატზე. მოკლედ შერთულ რ-ს ორი მხრიდან ჩაკეტილი ლითონის ღეროებით წარმოქმნილი გრაგნილი აქვს. სინქრონული მანქანის რ-ები შეიძლება იყოს როგორც ცხადპოლუსიანი, ისე არაცხადპოლუსიანი.

**როტორი** მათემატიკაში, ვექტორული **A** ველის „ბრუნვითი მდგენლის“ ვექტორული მახასიათებელი. აღინიშნება rot **A** სიმბოლოთი. რ. შეიძლება განვმარტოთ შემდეგნაირად: ვთქვათ, **A** არის სითხის ნაკადის სიჩქარეთა ველი. მოვათავსოთ ნაკადის მოცემულ წერტილში მცირე ნიჩბებიანი ბორბალი და მისი ღერძი მივმართოთ ამ წერტილში rot **A** მიმართულებით. მაშინ ბორბლის ბრუნვის კუთხური სიჩქარე ნაკადის ზეგავლენით მაქსიმალური გახდება და მისი მნიშვნელობა $\frac{|\mathrm{rot}\,A|}{2}$ ტოლი იქნება. თუ **A** ველის კოორდინატებია $P(x,y,z)$, $Q(x,y,z)$, $R(x,y,z)$, მაშინ **A** ველის რ-ს აქვს $\frac{\partial R}{\partial y}-\frac{\partial Q}{\partial z}$, $\frac{\partial P}{\partial z}-\frac{\partial R}{\partial x}$; $\frac{\partial Q}{\partial x}-\frac{\partial P}{\partial y}$ კოორდინატები. რ-ს ზოგ შემთხვევაში ვექტორული ველის გრიგალსაც უწოდებენ.

**როტორი** ტექნიკაში, 1. ძრავებისა და მუშა მანქანების მბრუნავი ნაწილი, რ-ზეც განლაგებულია მუშა სხეულისაგან ენერგიის მიმღები ან მუშა სხეულისათვის მისი გადამცემი ორგანოები. ძრავას რ. დაკავშირებულია წამყვან ლილვთან, მუშა მანქანისა — ამძრავ ლილვთან. რ-ს ამზადებენ დოლის, დისკოს, თვლის სახით. 2. როგორც წესი, *ცვლადი დენის მანქანის* მბრუნავი ნაწილი, ჩვეულებრივ ცილინდრული სხეული, რ-საც აქვს გრაგნილის მოსათავსებელი კილოები. 3. საბურღ დანადგარში საბურღი მილის სვეტის ჭაბურღილში საბრუნებელი ნაწილი.


როტერდამი. ერთ-ერთი ცენტრალური ქუჩა — კოლსინგელი.



ტ. როულენდსონი. „ქირურგია“. აკვატინტა. 1785.

**როტორული ბურღვა,** ბრუნვითი ბურღვის სახეობა, რ-ის დროსაც ჭაბურღილში სატეხი ბრუნავს საბურღი სვეტის საშუალებით ზედაპირზე მოთავსებული როტორიდან; იყენებენ ასაფეთქებელი, სადაზვერვო და საექსპლუატაციო ჭაბურღილების, აგრეთვე 4,5—7 *მ* დიამეტრის მქონე ჭაურების გასაყვანად სუსტსა და გაწყლოვანებულ ქანებში. რ. ბ. პირველად გამოიყენეს აშშ-ში XIX ს. 80-იანი წწ. მიწურულში.

**როტორული ექსკავატორი,** იხ. სტ. *ექსკავატორი.*

**როტორული ტუმბო,** იხ. სტ. *ტუმბო.*

**როტორული ძრავა,** *შიგაწვის ძრავა* რ-შიც აირების წვის დროს გამოყოფილი ენერგია როტორის მეშვეობით გარდაიქმნება მექანიკურ ენერგიად; როტორი კორპუსის მიმართ ასრულებს ბრუნვითს ან ბრუნვით-უკუქცევით მოძრაობას. რ. ძ-ის შექმნის იდეა ჯერ კიდევ XVI ს-ში წამოაყენეს. პრაქტიკულად ვარგისი ძრავები შეიქმნა მხოლოდ 1957 (*ვანკელის ძრავა*).

მუშაობის პროცესში როტორისა და კორპუსის ზედაპირებით შექმნილი ღრუები პერიოდულად იცვლება — განუწყვეტლივ მეორდება მუშა სხეულის კუმშვისა და გაფართოების ციკლები, ე. ი. რ. ძ-ში შესაძლებელია ისეთივე მუშა პროცესები (ორ- და ოთხტაქტიანი) განხორციელდეს, როგორიც სრულდება დგუშიან შიგაწვის ძრავებში.

თანამედროვე რ. ძ-ებს შეიძლება ჰქონდეთ როგორც ერთი, ისე ორი ან სამი მუშა სექცია (ერთ ექსცენტრიკულ ლილვზე ჩამოცმული 2 ან 3 როტორი).

**როტრუ** (Rotrou) ჟან დე (21. VIII. 1609, დრე, — 27. VI. 1650, იქვე), ფრანგი დრამატურგი და პოეტი. მის პირველ ტრაგიკომედიებში „იპოქონდრიკი ანუ შეყვარებული მიცვალებული“ (1631), „დიანა“ (1635), „დევნილი ლაურა“ (1639) და სხვ თვალნათლივ გამოჩნდა ესპ. თეატრის გავლენა 30-იან წლებში შექმნა კლასიცისტური ტრაგედიები: „მომაკვდავი ჰერაკლე“ (1636), „ანტიგონე“ (1639), კომედიები: „ორი სოზი“ (1638), „ტყვეები“ (1640) და სხვ.

**როტშილდები** (Rothschild), ფინანსური ჯგუფი, რ-საც დასაბამი მისცა XVIII ს-ში მაინის ფრანკფურტელმა ბანკირმა მაიერ ამშელ როტშილდმა. ყველაზე მეტ ძლიერებასა და გავლენას რ-მა მიაღწიეს XIX ს. I ნახევარში, როდესაც პარიზში, ლონდონში, ვენაში, მაინის ფრანკფურტსა და ნეაპოლში მყოფ ბანკებს მაიერ ამშელის 5 ვაჟი მართავდა. რ-ის ფინანს. დამოკიდებულებაში მოექცა ევრ. ბევრი ქვეყანა.



ფ. როფსი. „ანტვერპენის კაფეში“. ოფორტი. 1876.

რ-ის თანამედროვე საერთაშ. ფინანს. იმპერია იყოფა ინგლ. და საფრ. შტოებად: 1. დიდი ბრიტ. ერთ-ერთ მონოპ. ჯგუფია „როტშილდ-სემიუელ-ოპენჰაიმერი“, მისი გავლენის სფეროშია სასარგებლო წიაღისეულის ამომღები სამხრ. ამერ. რესპუბლიკების უმსხვილესი სამთო-მომპოვებელი კომპანიები, 60-იანი წლებიდან აგრეთვე ნავთობის მრეწვ. და ფერადი მეტალურგია. ინგლ. რ-ის ორგანიზაციული ცენტრია ლონდონის ბანკი „ნ. მ. როტშილდ ენდ სანზი“. 1970-დან რ-ის ბანკი აღარაა წმინდა ოჯახური ფინანსური დაწესებულება. ამ დროიდან მის მართვაში მონაწილეობენ უცხ. ფინანს. კაპიტალის წარმომადგენლები, თუმცა აქციების საკონტროლო პაკეტს რ-ის ოჯახი ფლობს. 2. ფრანგ. შტო რ-ის საერთაშ. იმპერიის ყველაზე ძლიერი დაჯგუფებაა. მისი ორგანიზაციული ბირთვია „ბენკ დე როტშილდი“ და ჰოლდინგების კომპანია „სოსიეტე დ'ენვესტისმან დიუ ნორი“ (1972-ში აქტივების საერთო ჯამი 105 მლნ. დოლ. შეადგენდა). ამ საფინანსო დაწესებულებების კაპიტალი ერთმანეთზეა გადაჯაჭვული. სხვა ფინანს. ჯგუფებთან ერთად რ. შეადგენენ ინგლ. და საფრ. ფინანს. ოლიგარქიის ბირთვს და მტკიცე პოზიციებს ინარჩუნებენ ამ ქვეყნების ეკონომიკაში.

*ლიტ.*: Английские монополии. [Сб. ст.], пер. с англ., М., 1955, с. 15; Капиталистические и развивающиеся страны, М., 1973, с. 202; Франция, [М., 1973], с. 292.

**როტშტეინი** თეოდორე არონის ძე [14 (26). II. 1871, კაუნასი, — 30. VIII. 1953, მოსკოვი], საბჭ. ისტორიკოსი, საზოგადო მოღვაწე, დიპლომატი. სსრკ მეცნ. აკად. წევრი 1939-იდან კომპარტიის წევრი 1901-იდან 1890—1920 ემიგრაციაში იყო დიდ ბრიტანეთში და აქტიურად მონაწილეობდა ინგლ მუშათა მოძრაობაში. მონაწილეობა მიიღო დიდი ბრიტ. კომპარტიის დაარსებაში (1920). ემიგრაციიდან დაბრუნების შემდეგ იყო რსფსრ დელეგაციის წევრი დიდ ბრიტანეთთან საზავო მოლაპარაკების დროს (1920). 1921—22 იყო რსფსრ სრულუფლებიანი წარმომადგენელი ირანში. ეკავა სხვადასხვა პასუხსაგები დიპლ და სამეცნ თანამდებობები. იყო „დიდი საბჭოთა ენციკლოპედიის“ მთავარი რედაქციის წევრი (1927—41). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

*ლიტ.*: Империализм и борьба рабочего класса. Сб. ст. памяти акад. Ф. А. Ротштейна, М., 1960 (ახლავს რ-ის შრომების ბიბლიოგრ.).

**როუ** ალექსანდრე არტურის ძე [24. II (9. III). 1906, მოსკოვი, — 28. XII. 1973, იქვე], საბჭ. კინორეჟისორი. რსფსრ სახ. არტისტი (1968). სკკპ წევრი 1943-იდან. დაამთავრა ჩაიკოვსკის სახ. კინოსკოლა (1930) და მ. ერმოლოვას სახ. დრამ. ტექნიკუმი (1934) მოსკოვში. 1930-იდან მუშაობდა კინოში. კინოზღაპრის ჟანრის თვალსაჩინო ოსტატი. დადგა საბავშვო ფილმები: „მშვენიერი ვასილისა“ (1940), „კუზიანი კვიცი“ (1941), „უკვდავი კაშჩეი“ (1945), „ჩექმებიანი კატის ახალი თავგადასავალი“ (1958), „ცეცხლი, წყალი და ლითონის მილები“ (1968), „ოქროს რქები“ (1970) და სხვ. თანამედროვე თემებზე შექმნა ფილმი „მთის ტბის საიდუმლოება“ (1954), სტერეოფილმები „მშვენიერი შთაბეჭდილებების დღე“ (1949), „ძფირფასი საჩუქარი“ (1956). 1961 რ-მ რ. ზახაროვთან ერთად დადგა ფილმ-ბალეტი „ბროლის ქოში“. დაჯილდოებულია ოქტ. რევ. და „საპატიო ნიშნის“ ორდენებით, აგრეთვე მედლებით.

**როუდზი** (Rhodes) სესილ ჯონ (5. VII. 1853, ბიშოპ-სტორტფორდი, ჰარტფორდშირი, — 26. VIII. 1902, მეინსებერხი, კაპის კოლონია), ინგლისის კოლონიური მოღვაწე. XIX ს. 80—90-იან წლებში იყო „ბრიტანეთის სამხრ. აფრიკის კომპანიის“ მიერ სამხრ. და ცენტრ. აფრიკის უზარმაზარი ტერიტორიების (რ-ის ნაწილს მის პატივსაცემად როდეზია ეწოდა, 1895) მიტაცების სულისჩამდგმელი და ორგანიზატორი. სამხრეთ აფრ. ალმასის და ოქროსმომპოვებელი კომპანიების დამაარსებელი და თანამფლობელი. 1890—96 კაპის კოლონიის პრემიერ-მინისტრი. *ინგლისელებისა და ბურების ომის (1899—1902)* ერთ-ერთი ინიციატორი.

**როულენდსონი** (Rowlandson) ტომას (4. VII. 1756, ლონდონი, — 22. IV. 1827, იქვე), ინგლისელი მხატვარ-კარიკატურისტი. სწავლობდა ლონდონსა და პარიზში. რ-ის ნამუშევრები შესრულებული, ოფორტის ტექნიკით და კალმით (ორივე შემთხვევაში ნახატი აკვარელითაა გაფერადებული). რ-ის ნახატებისათვის დამახასიათებელია ხალისიანი იუმორი; იგი დასცინოდა არისტოკრ.-ბურჟ. საზ-ბის ზნე-ჩვეულებებს (სერია „ლონდონის მიკროკისმი“, 1808 და სხვ.). რ. ცნობილია როგორც ილუსტრატორიც.

**როულინსონი** (Rawlinson) ჰენრი კრესუიკ (11. IV. 1810, ჩადლინგტონი, ოქსფორდი, — 5. III. 1895, ლონდონი), ინგლისელი დიპლომატი და აღმოსავლეთმცოდნე. ასირიოლოგიის ერთ-ერთი ფუძემდებელი. ძირითადად ამოიკითხა ბეჰისთუნის წარწერა; დიდი მუშაობა ჩაატარა სპარს. და ბაბილ.-ასურული (აქადური) ლურსმული დამწერლობის გაშიფვრისათვის. გათხარა შუამდინარეთის (ახლანდ. ერაყის ტერიტ.) ძვ. ქ-ები — ბორსიპა (1854), სიფარი (1876). 1878—81 იყო სააზიო სამეფო საზ-ბის, 1871—72 და 1874—75 — გეოგრ. სამეფო საზ-ბის პრეზიდენტი.

*თხზ.*: The cuneiform inscriptions of Western Asia, v. 1—5, L., 1861—80; The Persian cuneiform inscription at Behistun, L., 1846—51.

**როფი,** დედამიწის ქერქის ხაზობრივად დაძირული ან ჩაღუნული უბანი, რ-იც ამოვსებულია დანალექი, ვულკანოგენურ-დანალექი ან ვულკანოგენური წყებებით. ჩვეულებრივ, რ-ები დედამიწის ქერქის აზევებულ უბნებთან არის შეუღლებული და რღვევის ზონების გასწვრივ ვითარდება. განარჩევენ გეოსინკლინურ, ბაქნურ, ოროგენულ, აგრეთვე კომპენსირებულსა და არაკომპენსირებულ რ-ებს. იხ. აგრეთვე სტატიები *მთათაშუა როფი* და *მთისწინა როფი.*

**როფსი** (Rops) ფელისიენ (7. VII. 1833, ნამიური, — 23. VIII. 1898, ესონი, პარიზის მახლობლად), ბელგიელი გრაფიკოსი და ფერმწერი. 1865-იდან საფრანგეთში ცხოვრობდა განიცადა ო. დომიეს, იმპრესიონისტებისა და ტულუზ-ლოტრეკის გავლენა. ლითოგრაფიისა და ოფორტის ოსტატი. ნამუშევრებიდან აღსანიშნავია პოლიტ. და ყოფითი კარიკატურები, ილუსტრაციები, განსაკუთრებით კი ალეგორიული კომპოზიციები.

**როქის სპა,** დაქირავებული ჯარი ფეოდალურ საქართველოში. მოლაშქრეთა დაქირავება საქართველოში კლასობრივი საზ-ბის ჩასახვიდანვე ხდებოდა საისტ. წყაროებში დაქირავებული მოლაშქრენი მოიხსენიებიან ფარნავაზის (ძვ წ. III ს.), მირიანის (IV ს.), ვახტანგ გორგასალის (V ს.) და სხვ. მეფეთა დროინდელ ამბებთან დაკავშირებით. ქართვ. ხელისუფალნი მეტწილად კავკ. მთიელებს ქირაობდნენ. XI ს. 40-იან წლებში საქართველოში იყო ვარიაგთა დაქირავებული რაზმიც (3000 მეომარი), რ-იც ბაგრატ IV-ისა და კლდეკარის ერისთავს ლიპარიტს შორის ბრძოლაში მონაწილეობდა. დაქირავებულნი იყვნენ დავით აღმაშენებლის ლაშქარში: 500 ოსი, 100 ევროპელი (ჯვაროსნები) და სხვ. XII—XIII სს. საქართველოს ლაშქარში იყვნენ დაქირავებული

ყივჩაყები, ოსები, ჯიქები, ქაშაგები, ქურთები, „თათრები“. XV ს. მეორე ნახევრიდან დაქირავებული რაზმები ჰყავდათ ცალკეულ სამეფო-სამთავროთა მეფეებს და ზოგჯერ მსხვილ ფეოდალებსაც: დადიანებს, აფხ. მთავრებს, რაჭის, არაგვის, ქსნის ერისთავებს და სხვ. ოსთა დაქირავებული რაზმი ჰყავდა ვახტანგ VI-ს, ბაქარს, ერეკლე II-ს; ლეკთა დაქირავებული რაზმები — სოლომონ I-ს, როსტომ რაჭის ერისთავს, ერეკლე II-ს, გიორგი XII-ს. ქართ. სამეფო-სამთავროთა რუსეთთან შეერთებისთანავე ადგილ. სამხ. ორგანიზაცია გაუქმდა და მოლაშქრეთა დაქირავებაც შეწყდა.

დაქირავებულთა რაოდენობა ქვეყნის ეკონ. შესაძლებლობაზე იყო დამოკიდებული. დაქირავებულ მოლაშქრეებს გასამრჯელო ზოგჯერ ფულად ეძლეოდათ, ზოგჯერ კი (მეტწილად მთიელებს) — ნატურით (შალი, ფარჩა, პირუტყვი, ძვირფასი ნივთები, იარაღი, მარცვლეული და სხვ.). დაქირავებული ჯარის გასასტუმრებლად ხელისუფლება მოსახლეობას საგანგებო ფულად და ნატურალურ გადასახადებს აწერდა. XII–XIII სს-ში ასეთ გადასახადს საყივჩაყო ერქვა, XVIII ს-ში — სალეკო. დაქირავებულ მოლაშქრეებს ცენტრ. ხელისუფლება იყენებდა როგორც საგარეო მტრის წინააღმდეგ, ისე შინაური ფეოდ. ოპოზიციის დასათრგუნავად.

გარკვეული სახელმწიფოებრივი მოსაზრებით (პოლიტ. იდეალის უქონლობა და აქედან გამომდინარე არასანდოობა და უდისციპლინობა) დაქირავებული ჯარის გამოყენებისას დიდ სიფრთხილეს იჩენდნენ, კერძოდ, ერიდებოდნენ მის დაბანაკებას ქვეყნის ცენტრში, უნიშნავდნენ მეთაურებს ადგილ. ფეოდალთაგან. დაქირავებული ჯარი არასოდეს არ წარმოადგენდა საქართვ. ძირითად სამხ. ძალას, იგი მხოლოდ დამხმარე ძალის როლს ასრულებდა.

*ლიტ.*: მესხია შ., ძლევაი საკვირველი, თბ., 1972; ჩხატარაიშვილი ქ., უცხოელები XII საუკუნის საქართველოს ლაშქარში, კრ.: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966. *ქ. ჩხატარაიშვილი.*

**როქსოლანები,** ერთ-ერთი სარმატული მესაქონლე ტომი. ძვ. წ. II ს-ში სკვითებთან ერთად ებრძოდნენ პონტოს სარდალს დიოფანტეს ყირიმში ძვ. წ. II–I სს-ში რ-მა სკვითებს წაართვეს დონსა და დნეპრს შორის მდებარე სტეპები. II–III სს-ში რ. დუნაიზე ებრძოდნენ რომის ჯარებს. რ-ის ძირითადი მასა, როგორც ჩანს, ცხოვრობდა შავი ზღვისპირეთის სტეპებში ჰუნების შემოსევამდე (IV ს.).

**როშალი** გრიგოლ ლევის ძე [დ. 8 (20). X. 1899, ნოვოზიბკოვი, ახლანდ. ბრიანსკის ოლქი], საბჭ. კინორეჟისორი, პედაგოგი. სსრკ სახ. არტისტი (1967). 1921-იდან სწავლობდა მოსკოვში — უმაღლეს სახელმწ. სარეჟისორო სახელოსნოში. 1925-იდან მუშაობს კინოში. პირველი ფილმია „ბატონი სკოტინინები“ (1927). დადგა ანტიფაშისტური ფილმები: „სალამანდრა“ (1928), „ოპენჰაიმების ოჯახი“ (1939, ლ. ფოიხტვანგერის მიხედვით). სხვა ფილმებია: „პარიზის განთიადები“ (1937), ტრილოგია ა. ტოლსტოის რომანის მიხედვით „გზანი წამებისანი“ — „დები“ (1957), „თვრამეტი წელი“ (1958), „პირქუში დილა“ (1959) და სხვ. რ-ის შემოქმედებაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ფილმ-ეკრანიზაციას: „პეტერბურგის ღამე“ (1934, თ. დოსტოევსკის მიხედვით), „თავისუფალი ქალი“ (1956, თ. გლადკოვის მიხედვით). რ-მა შექმნა აგრეთვე ისტ.-ბიოგრ. ფილმები: „აკადემიკოსი ივანე პავლოვი“ (1949), „მუსორგსკი“ (1950) და სხვ. სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1950, 1951). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით 4 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ*.. Розен С., Григорий Рошаль, М., 1965.

**როშალი,** ქალაქი (1940-იდან) რსფსრ მოსკოვის ოლქში, მდ. ვოიმეგის ნაპირზე, რკინიგზის სადგ. ჩერუსტიდან 17 *კმ*. ქიმკომბინატი. ქიმ. ტექნოლ. ტექნიკუმი. სახელი ეწოდა ბოლშევიკ-რევოლუციონერ ს. როშალის პატივსაცემად.

**როშანი,** ასე უწოდებენ ლიტერატურაში *დიდ მოგოლთა* იმპერიისა და ავღანელ ფეოდალთა დიდკაცობის წინააღმდეგ პუშტუნების (ავღანელების) სახ. მოძრაობას, რ-საც მეთაურობდა მუსლიმანური სექტა როშანი (სახელწ. მოდის სექტის დამაარსებლისა და მოძრაობის ხელმძღვანელის *ბაიაზიდ ანსარის* მეტსახელიდან — ფირი როშანი). რ-ის მოძრაობა (დაახლ 1560–1638), რ-იც მიმართული იყო ავღ. ფეოდალების მიერ სათემო მიწების მიტაცების წინააღმდეგ, ხანებისა და ულემების პრივილეგიების ლიკვიდაციისათვის, სახ. ომის ხასიათს ატარებდა. რ-ები ქადაგებდნენ სამართლიანობისა და თანასწორობის სამეფოს შექმნის აუცილებლობას, ართმევდნენ და ინაწილებდნენ ფეოდალთა მიწებსა და ქონებას რ-ს მოძრაობამ (რ-იც ძლივს ჩაახშეს დიდმა მოგოლებმა) ძლიერი გავლენა მოახდინა ავღ სახელმწიფოსა და ავღ. კულტურის განვითარებაზე, ხელი შეუწყო ავღანელების ეთნ. კონსოლიდაციას.

**როშე** (Rochet) ვალდეკ (დ. 5. IV. 1905, სენტ-კრუა, სონის და ლუარის დეპარტ.), საფრანგეთისა და საერთაშორისო მუშათა მოძრაობის მოღვაწე. 1924-იდან საფრ. კომპარტიის (სკპ) წევრი. კომინტერნის VII კონგრესის (1935) დელეგატი. 1936 აირჩიეს სკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატად და პარლამენტის დეპუტატად. 1937-იდან სკპ ცკ-ის წევრი. 1940 დააპატიმრეს და 5 წლის კატორღა მიუსაჯეს რეაქციის მიერ შეთითხნილი 44 დეპუტატი კომუნისტის „საქმის“ გამო. 1943 გაათავისუფლეს. ლონდონში საფრ. ეროვნ. განთავისუფლების კომიტეტში სკპ-ის წარმომადგენელი იყო. 1945 აირჩიეს საფრ. დამფუძნებელი, შემდეგ ეროვნ. კრების დეპუტატად. 1964–72 სკპ-ის გენ. მდივანი. სკპ-ის XX ყრილობაზე (1972 დეკ.) აირჩიეს პარტიის საპატიო თავ-რედ.

**როშის საზღვარი,** კრიზისული მანძილი, რ-ზე ახლოს გრავიტაციული ძალების დამანგრეველი მოქმედების გამო პლანეტას არ შეიძლება ჰყავდეს თანამგზავრი. გამოიკვლია ფრანგმა ასტრონომმა ე. როშმა (E. Roche; 1820–83), რ-ის თანახმად, თხევადი თანამგზავრებისათვის რ. ს. პლანეტის ორნახევარ რადიუსს ეტოლება. აქედან გამომდინარე, 1848 როშმა დაასკვნა, რომ სატურნის რგოლი, რ-იც ამ პლანეტიდან მის 2,3 რადიუსზე უფრო ახლოსაა, მცირე ზომის მყარი ნაწილაკებისაგან შედგება. 1947 ჰ. ჯეფრიზმა დაადგინა, რომ პლანეტების მოქცევითი ძალებით მყარი თანამგზავრი მხოლოდ მაშინ იმსხვრევა, თუ ის საკმაოდ დიდია (იუპიტერის შემთხვევაში ~500 *კმ*). უკანასკნელ წლებში იუპიტერისა და ურანის გარშემო რგოლების აღმოჩენასთან დაკავშირებით როშის შეხედულება რგოლების წარმოშობის მექანიზმის შესახებ გადასინჯვას მოითხოვს.

**როშკა,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდანის სოფსაბჭო), მთიულეთ-ფშავის კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. როშკისწყლის (ხევსურეთის არაგვის მარჯვ. შენაკადი) ნაპირას. ზ.დ. 2000 *მ*, დუშეთიდან 74 *კმ*. ბარისახოს მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ბარისახოში (13 *კმ*).

**როშკახოხი,** მწვერვალი თუშეთ-ხევსურეთის კავკასიონის მთავარ, მდ. ჯუთისა (თერგის აუზი) და ხევსურეთის არაგვის წყალგამყოფ ქედზე. სიმაღლე 3562 *მ*. აგებულია ქვედაიურული თიხაფიქლებითა და ქვიშაფიქლებით. დამახასიათებელია სუბალპ. და ალპ. ლანდშაფტი. *მ. უთმელიძე.*

**როშკისწყალი,** მდინარე მთიულეთ-ფშავის კავკასიონის სამხრ. კალთაზე. მდ ხევსურეთის არაგვის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 11 *კმ*, აუზის ფართ. 47 $კმ^2$. საშ. წლ. ხარჯი 1,5 $მ^3/წმ$ საზრდოობს თოვლის, მყინვარული, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულ-ზაფხულზე, წყალმცირობა — ზამთარში. *ი აფხაზავა.*

**როჩდეილი** (Rochdale), ქალაქი დიდ ბრიტანეთში, ლანკაშირის საგრაფოში, მდ. როჩის ნაპირზე. შედის დიდი მანჩესტერის კონურბაციაში. 93 ათ. მცხ. (1981). ბამბეულის მრეწვ. ცენტრი. საფეიქრო მანქანათმშ., ელექტროტექნიკა.


გ. როშალი.

**როჩესტერი** (Rochester), ქალაქი აშშ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ნიუ-იორკის შტატში. 242 ათ. მცხ., გარეუბნებიანად — დაახლ. 1 მლნ. (1980). ნავსადგური ონტარიოს ტბასა და ერის არხზე. რ. აშშ-ის ოპტ.-მექან. მრეწვ. და ფოტო-კინოაპარატურის წარმოების მთავარი ცენტრია. ქიმ., ფარმაცევტული, ელექტროტექ., რადიოელექტრონული, საფეიქრო, ხის დასამუშ., საკონსერვო, სამკერვალო მრეწველობა. სამედ. და სხვა მოწყობილობის, სამეცნ. ხელსაწყოების წარმოება. უნ-ტი.

**როძევიჩ-ბელევიჩი** ვლადიმერ კარლის ძე (29. VI. 1876, ორიოლი, — 1919, კიევის ახლოს), პროფესიონალი რევოლუციონერი. რევ. მოძრაობაში ჩაება ორიოლის სას. სემინარიაში სწავლის (1890–98) დროს. 1898 ოქტ-ში დააპატიმრეს „ბრიანსკის ქარხნის შეგნებულ მუშათა კავშირის“ საქმის გამო. 1899 მარტში თბილისს გამოემგზავრა, მუშაობდა ამიერკავკ. რკინიგზაზე, შემდეგ — ქალაქის თვითმმართველობაში. აქ დააარსა ს.-დ წრე. 1900 დააპატიმრეს როგორც სტამბის მუშათა გაფიცვის ერთ-ერთი ხელმძღვანელი, ციხიდან გათავისუფლების შემდეგ ქუთაისს გადავიდა, 1904 თბილისში იყო, 1905 — ბაქოში თანამშრომლობდა რუს. გაზ. „ბაკუში“ და „ზაკავკაზიეში“, 1907-იდან თბილისში ლეგალურად მოღვაწეობდა. 1911 კიევში ცხოვრობდა, შემდეგ ავადმყოფობის გამო კიევის მახლობლად სოფელში გადასახლდა და იქ გარდაიცვალა.


ვ. როშე.

**როძიანკო** მიხეილ ვლადიმერის ძე [9 (21). II. 1859 — 24. I. 1924], რუსი პოლიტიკური მოღვაწე, ოქტიაბრისტების პარტიის ერთ-ერთი ლიდერი, მსხვილი მემამულე. 1906–07 სახელმწ. საბჭოს წევრი. III და IV მოწვევის სახელმწ. სათათბიროს დეპუტატი, 1911-იდან — თავ-რე. თებ. რევ. გამარჯვების შემდეგ სათავეში ჩაუდგა სახელმწ. სათათბიროს დროებით კომიტეტს. სამოქალაქო ომის დროს გენ. დენიკინთან იყო. 1920 წავიდა იუგოსლავიაში და იქ გარდაიცვალა.

**როჭო** (Lyrurus), ფრინველთა გვარი ქათმისნაირთა რიგისა. აერთიანებს 2 სახეობას: ჩვეულებრივი რ. (L. tetrix), რ-იც გავრცელებულია ევრ. და აზიის ტყისა და ტყე-ველის ზონებში და *კავკასიური როჭო*, რ-იც ბინადრობს დიდი და მცირე კავკასიონის მთიანეთში. მამალი ჩვეულებრივი რ. შავია, ლურჯი და მწვანე ბზინვარება დაკრავს, ფრთაზე თეთრი „სარკე“ აქვს, კუდის გარეთა ბუმბულები ქნარს მოგვაგონებს. დედალი მომცრო და ჭრელია. ბუდობს შერეულ და ფოთლოვან ტყეებში; გაზაფხულზე მამლები ტიხტიხებენ. პოლიგამიური ფრინველია. ბუდეს იკეთებს მიწაზე. დედალი დებს 4–14 კვერცხს, ინკუბაცია გრძელდება 19–25 დღე. იკვებება მცენარეული საკვებით — კვირტებით, ყლორტებით, კენკრით, ნაყოფით; ზამთარში გუნდებად ნომადობენ. ძვირფასი სანადირო-სარეწაო ფრინველია. *რ. ჟორდანია.*



როჭო. ჩვეულებრივი როჭო: 1—მამალი; 2—დედალი.

**როჭოსებრნი** (Tetraonidae), ფრინველთა ოჯახი ქათმისნაირთა რიგისა. მათი სხეულის სიგრძე 30–110 *სმ*, მასა 0,4–4,5 *კგ* აღწევს. ოჯახში 11 გვარის 18 სახეობაა. გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში ბინადრობს 5 გვარის 8 სახეობა (ჩვეულებრივი როჭო,


ლ. რჟეცკაია.

*კავკასიური როჭო*, სოლო, *ჟრუნი* და სხვ.), რ-თათვისაც დამახასიათებელია შებუმბლული, რქოვანი „არშიიანი“ უდეზებო ფეხები, ბუმბულით დაფარული ნესტოები; სქესმწიფობას აღწევენ 1—2 წლის ასაკში. ტყის ბინადრებია, ზოგიერთი ცხოვრობს ტუნდრაში, ველსა და ტყე-ველზე, პოლიგამიური და მონოგამიური ფრინველებია. დებენ 4—16 კვერცხს. იკვებებიან მცენარეული საკვებით (მართვეები მწერებითაც). სარეწაო ფრინველებია. *რ. ჟორდანია.*

**როხი,** სოფელი მაიაკოვსკის რ-ნში, მდ. კორისწყლის (რიონის აუზი) ნაპირზე. სოფსაბჭო. ზ. დ. 80 *მ*, მაიაკოვსკიდან 12 *კმ*, რიონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 13 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა, მემინდვრეობა), საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**როჯერ II** (Roger II) (დაახლ. 1095—26. II. 1154, პალერმო), სიცილიის სამეფოს პირველი მეფე 1130-იდან. ნორმანი. სიცილიის გრაფის როჯერის ძე, რობერტ *გუისკარის* ძმისშვილი. პაპობასა და ნორმან ბარონებთან ხანგრძლივი ბრძოლის შემდეგ ქალაქების მხარდაჭერით თავისი ძალაუფლების ქვეშ გააერთიანა ნორმანთა სამფლობელოები სიცილიასა და სამხრ. იტალიაში. 1139 პაპი ინოკენტი II იძულებული გახდა იგი მეფედ ეცნო. 40-იანი წწ. ბოლოს დაიპყრო ტრიპოლი, ტუნისი; 1147—48 ბიზანტიელებს კ. კორფუ წაართვა. გაძარცვა კორინთი, თებე. მისი ცენტრალიზებული ფეოდ. სახელმწიფოს კონსტ. საფუძვლები აისახა რ. II-ის საკანონმდებლო აქტებში, სიცილიის ასიზებში.

**რჟევი,** ქალაქი რსფსრ კალინინის ოლქში, მდ. ვოლგის ნაპირზე, კალინინიდან 123 *კმ*. რჟევის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო ხაზების კვანძი. 70 ათ. მცხ. (1983). ცნობილია XI ს-იდან. 1225 გახდა სამთავროს ცენტრი. XIV ს-ში შეუერთდა მოსკ. სახელმწიფოს. XVIII ს-იდან შედიოდა პეტერბ. გუბერნიაში, 1796-იდან—ტვერის გუბერნიაში. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 ოქტ-ში. 1941 წ. 14 ოქტ-იდან 1943 წ. 3 მარტამდე ოკუპირებული იყო გერმ. ფაშისტთა ჯარების მიერ. ქალაქი დაჯილდოებულია სამამულო ომის I ხარისხის ორდენით (1978).

რ-ში არის ავტოსატრაქტორო ელექტრომოწყობილობის, ამწეთსაშენი, სარემონტო-მექან. ქ-ნები, სელის საჩეჩი ფ-კა, ავეჯის კომბინატი, საშენ მასალათა და კვების მრეწვ. საწარმოები. მანქანათმშ. ტექნიკუმი, საბჭ. მეურნეობა-ტექნიკუმი, სამედ. და სამუსიკო სასწავლებლები. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი.

**რჟეზაჩი** (Reráč) ვაცლავ [ნამდვ. გვარი ვ ო ნ ი ა ვ კ ა (Vonavка)] (5. V. 1901, პრაღა, — 22. VI. 1956, იქვე), ჩეხი მწერალი. ჩეხოსლ. სრ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1951, 1955). პირველი რომანი „თესვა ქარში“ (1935) ავტობიოგრ. ხასიათისაა. მნიშვნელოვანია რ-ის ფსიქოლ. რომანები: „ჩიხი“ (1938), „შავი სინათლე“ (1940) და სხვ. რ. ავტორია დაუმთავრებელი ტრილოგიის ორი რომანის („შეტევა“, 1951; „ბრძოლა“, 1954), საბავშვო წიგნების, ნარკვევებისა და ფელეტონებისა.

**რჟეცკაია** ლიდია ივანეს ასული [5 (17). IV. 1899, მინსკი,—27. X. 1977, იქვე], ბელორუსი საბჭ. მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1955). სკკპ წევრი 1952-იდან. სასცენო მოღვაწეობა დაიწყო 1916. 1920 მოღვაწეობდა ი. კუპალას სახ. ბელორ. თეატრში (მინსკი). წარმატებით ასრულებდა დრამ., სახასიათო და კომედ. როლებს: დეიდა კატია (კრაპივას „ვინ გაიცინებს ბოლოს“), სტეპანიდა (სამუილიონოკის „მგლის დალუპვა“), ავდოტია ზახაროვნა (კრაპივას „ტროლები გალობენ“; სსრკ სახელმწ. პრემია 1952) და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და აგრეთვე მედლებით.

**რსდმპ,** რ უ ს ე თ ი ს ს ო ც ი ა ლ-დ ე მ ო კ რ ა ტ ი უ ლ ი მ უ შ ა თ ა პ ა რ ტ ი ა, იხ. სტ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია.*

**რსდმპ (ინტერნაციონალისტებისა),** სოციალ-დემოკრატი ინტერნაციონალისტების 15 ადგილობრივი ორგანიზაცია. რსდმპ(ი)-ში არ იყო ერთსულოვნება. მისი წევრების ნაწილი მოითხოვდა მენშევიკებთან, ნაწილი ბოლშევიკებთან თანამშრომლობას, უმრავლესობა კი დამოუკიდებლობის მომხრე იყო, რაც იწვევდა განხეთქილებას, ცალკეული წევრებისა და ზოგჯერ მთელი ორგანიზაციების წასვლას მისი რიგებიდან. რსდმპ(ი)-ს წევრები დარწმუნდნენ, რომ მხოლოდ რკპ (ბ) იყო თანამიმდევრული რევ. პარტია, რ-საც მხარს უჭერდა რუს. მთელი მშრომელი მოსახლეობა. 1919 ოქტ-ში რსდმპ(ი)-მ გამოაცხადა თავისი წევრების მობილიზაცია წითელ არმიაში. 1919 დეკ-ში რსდმპ (ი)-ის კონფერენციამ მიიღო გადაწყვეტილება შეერთებოდნენ რკპ (ბ)-ს. რკპ(ბ) ცკ-მა განიხილა კონფერენციის განცხადება და გადაწყვიტა რსდმპ(ი)-ის წევრები მიეღო ბოლშევიკურ პარტიაში რსდმპ-ში მათი სტაჟის შენარჩუნებით.

**რსდმპ ბათუმის კომიტეტი,** შეიქმნა 1902 ბოლოს, ბათუმში მანამდე არსებულმა ბათუმის ს.-დ. ჯგუფმა 1902 იანვრიდან გააჩაღა მასობრივი სააგიტაციო-პროპაგანდისტული მუშაობა. მისი ხელმძღვანელობით 1902 იანვ. და თებ-ში ჩატარდა მანთაშევისა და როტშილდის ქ-ნების მუშათა დიდი გაფიცვები, ხოლო 9 მარტს გაიმართა გრანდიოზული პოლიტ. დემონსტრაცია. ბათ. ს.-დ. ჯგუფმა მოაწყო არალეგალური სტამბა, სადაც დაიბეჭდა პროკლამაციები. 1903 რსდმპ ბ.კ-მა კიდევ უფრო გააძლიერა საგიტაციო, პროპაგანდისტული მუშაობა როგორც ბათ. საწარმოების მუშებში, ისე სოფლის მშრომელ გლეხობაში. 1903 წ. 9 მარტს კომიტეტის ინიციატივით მოეწყო ბათ. მუშათა დიდი პოლიტ. დემონსტრაცია 1902 წ. 9 მარტის დემონსტრაციის წლისთავის აღსანიშნავად. დემონსტრაციის დროს ფართოდ გავრცელდა რსდმპ ბ. კ-ის პროკლამაციები, რ-ებშიც წამოყენებული იყო პოლიტ. მოთხოვნები. ბათ. ს.-დ. ჯგუფისა და რსდმპ ბ. კ-ის მუშაობის შესახებ ლენინური „ისკრის“ ფურცლებზე სისტემატურად იბეჭდებოდა კორესპონდენციები. 1903 მარტში რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის შექმნის შემდეგ რსდმპ ბ. კ. მის შემადგენლობაში შეიყვანეს და რსდმპ კავკ. კავშირის ბათ. კომიტეტი უწოდეს.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971; Ч у л о к И. С., Очерки истории Батумской коммунистической организации (1890—1921 годы), Батуми, 1970.

**რსდმპ ბაქოს კომიტეტი,** შეიქმნა 1901 ბაქოში. XIX ს. 30-იანი წწ. დამლევს ბაქოში დაარსდა ს.-დ. წრეები. ამ წრეების რევ. საქმიანობისათვის ჯერ კიდევ 1900 ჩამოყალიბდა საგანგებო ჯგუფი. მასში შევიდნენ პროპაგანდისტები, მარქსისტული წრეების ხელმძღვანელები. ამ ჯგუფის ბაზაზე აღმოცენდა რსდმპ ბ. კ., რ-ის შემადგენლობაში შედიოდნენ: ლ. გალპერინი, ა. ენუქიძე, ვ. კეცხოველი, ბ. კნუნიანცი, მ. მელიქიანი, ლ. ფაინბერგი, ა. ეიზენბერგი და სხვ. კომიტეტთან შეიქმნა რამდენიმე ჯგუფი: სატრანსპ., სასტამბო, კონსპირაციული ბინების მომწყობი, პოლიციის აგენტების მოთვალთვალე, სარედაქციო კოლეგია. პარტ. მუშაობის უკეთ მოწყობის მიზნით ბაქოს კომიტეტმა შექმნა რ-ნული ს.-დ. ორგანიზაციები, რ-ებსაც სათავეში რაიკომები ჩაუდგნენ (ბაქოში 1902—03 იყო 5 რაიკომი).

1903 მარტში შეიქმნა *რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტი*, რ-ის შემადგენლობაში შევიდა რსდმპ ბ. კ.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971. *ა. გუკასიანი.*

**რსდმპ თბილისის კომიტეტი,** აირჩიეს თბილისის ს.-დ. ორგანიზაციის არალეგალურ კონფერენციაზე 1901 ნოემბ., რ-ის შემადგენლობაში შევიდნენ ი. სტალინი, ზ. ჩოდრიშვილი, ა. ოქუაშვილი, ვ. ცაბაძე, გ. ყარაჯევი (ს. არკომედი), სევ. ჯუღელი, გ. ჩხეიძე და სხვ. კომიტეტის არჩევამდე 1897-იდან არსებობდა თბილ. ს.-დ. მუშათა არალეგალური წრეების ხელმძღვანელი ცენტრი, რ-იც ლიტ-რაში „თბილისის მუშათა კომიტეტის“, „თბილისის სოციალ-დემოკრატიული კომიტეტის“, „ხელმძღვანელი კოლექტივის“, „პროპაგანდისტთა კოლექტივის“ და სხვ. სახელით არის ცნობილი. 1898—99 კომიტეტის შემადგენლობა შეივსო, მასში *„მესამე დასის“* წარმომადგენლები შევიდნენ. 1901 დასაწყისში შეიქმნა რსდმპ თბილისის კომიტეტი, მხოლოდ არა არჩევითი. რსდმპ თ. კ. ეწეოდა მუშათა შორის აგიტაცია-პროპაგანდას, ხელმძღვანელობდა მუშათა გაფიცვებს, საპირველმაისო მიტინგებს, დემონსტრაციას და ა. შ. რსდმპ თ. კ. განსაკუთრებულ ყურადღებას აქცევდა მოწინავე მუშებისაგან ხელმძღვანელი და ორგანიზატორი კადრების მომზადებას. მან მოაწყო არალეგალური სტამბა, გამოსცა ბროშურები და მრავალი ფურცელი ქართ., რუს. და სომხ. ენებზე. დიდი მუშაობა გასწია საქართველოსა და ამიერკავკასიაში ლენინურ-ისკრული იდეების პროპაგანდის საქმეში. რსდმპ თ. კ-ის მუშაობას ხშირად აშუქებდა გაზ. „ისკრა“. 1903 მარტში, რსდმპ კავკ. კავშირის შექმნის შემდეგ, რსდმპ თ. კ. მის შემადგენლობაში შევიდა და რსდმპ კავკასიის კავშირის თბილისის კომიტეტი ეწოდა.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971; Очерки истории Коммунистической партии Грузии, ч. 1. 1883—1921, Тб., 1982. *ზ. გეგეშიძე.*

**რსდმპ კავკასიის ბიურო,** ამიერკავკასიის ბოლშევიკური ორგანიზაციების ხელმძღვანელი ცენტრი იმპერიალისტური ომის პერიოდში (1914—18). აირჩია 1915 ოქტ. ბაქოში მოწვეულმა ამიერკავკ. ბოლშევიკური ორგანიზაციების თათბირმა. იყო ამიერკავკ. ბოლშევიკური ორგანიზაციების პირველი არჩევითი ხელმძღვ. ორგანო. ამიერკავკ. ბოლშევიკებმა რეპრესიებისა და ტერორის პირობებში იმპერიალ. ომისადმი დამოკიდებულებაში ერთადერთი სწორი პოზიცია დაიკავეს. მათ ბრძოლა გააჩაღეს იმპერიალ. ომის სამოქალაქო ომად გადაქცევისათვის, ყველა ღონისძიებას მიმართავდნენ დაქსაქსული პარტ. ორგანიზაციების გაერთიანებისა და ომის მოწინააღმდეგე ძალების შესამჭიდროებლად. რსდმპ კ. ბ. ადგილებზე აყალიბებდა ახ. პარტორგანიზაციებს, უშვებდა ომის საწინააღმდეგო პროკლამაციებს. კავკ. ფრონტის ჯარისკაცთა შორის ეწეოდა ომის საწინააღმდეგო აგიტაციას. ომის მძიმე პირობებში ხელმძღვანელობდა პროლეტარიატის მასობრივი ორგანიზაციების საქმიანობას და სხვ. *ს. ჩხარტიშვილი.*

**რსდმპ კავკასიის კავშირი,** შეიქმნა 1903, იხ. *რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტი.*

**რსდმპ კავკასიის კავშირის იმერეთ-სამეგრელოს კომიტეტი,** შეიქმნა 1903 ივლ. ქუთაისში, 1903—06 სათავეში ედგა პარტ. ორგანიზაციებს და ხელმძღვანელობდა რევ. მოძრაობას ქუთ. გუბერნიაში; ახალგაზრდობასა და ჯარის ნაწილებში ეწეოდა ფართო პროპაგანდისტულ

მუშაობას — ავრცელებდა პროკლამაციებს, ფურცლებს, ამჟღავნებდა მენშევიკების გამცემლობას, თანამიმდევრულად იცავდა ლენინური „ისკრისა" და ბოლშევიკური პარტიის პოზიციებს. 1904 წ. 3 თებ. მისი ხელმძღვანელობით ჩატარდა ქუთ. მოსწავლე ახალგაზრდობის გრანდიოზული დემონსტრაცია. თბილ., ბაქოს და ბათ. კომიტეტებთან ერთად მტკიცედ დაუჭირა მხარი ვ. ი. ლენინისა და 22 ბოლშევიკის მოწოდებას პარტიის III ყრილობის მოწვევის შესახებ; ვ. ი. ლენინმა მაღალი შეფასება მისცა საქართვ. ბოლშევიკური ორგანიზაციების ბრძოლას პარტიის III ყრილობის მოწვევისათვის. 1905—07 რევ. დროს კომიტეტის ხელმძღვანელობით მოეწყო გაფიცვა ქუთაისში, ჭიათურაში, ხონში, ტყიბულში, შორაპანში და სხვ. გაიმართა დისკუსიები, რ-ებზედაც ამხილეს მენშევიკების, წვრილბურჟ. პარტიების — ფედერალისტების, ესერების, ანარქისტების მოღალატური როლი. კომიტეტს ჰქონდა არალეგალური სტამბები ქუთაისსა და ჭიათურაში, მასში სხვადასხვა დროს შედიოდნენ ი. სტალინი, ს. ქავთარაძე, ა. წულუკიძე, მ. ცხაკაია, პ. ჯაფარიძე და სხვ. რსდმპ IV ყრილობის დადგენილების შესაბამისად, ბოლშევიკური და მენშევიკური ს.-დ. ორგანიზაციების ფორმალურ გაერთიანებასთან დაკავშირებით კომიტეტმა არსებობა შეწყვიტა.

*ლიტ.*: მ ე ლ ქ ა ძ ე ი., რსდმპ იმერეთ-სამეგრელოს კომიტეტი და 1905—1907 წლების რევოლუცია დასავლეთ საქართველოში, თბ., 1960, И в а н и д з е К. М., Создание и деятельность Имеретино-Мегрельского Комитета Кавказского Союза РСДРП (1903—1905 гг.). Автореф. дисс., Тб., 1956.

*კ. ივანიძე*

**რსდმპ კავკასიის კავშირის კომიტეტი,** რსდმპ კავკასიის კავშირის ხელმძღვანელი ორგანო 1903—06. შეიქმნა კავკ. ს.-დ. ორგანიზაციების I ყრილობაზე 1903 მარტში თბილისში. რსდმპ კ. კ. კ-ში შევიდნენ მ. ბოჭორიძე, ბ. კნუნიანცი, ფ. მახარაძე, მ. ცხაკაია, ა. წულუკიძე და შემდგომში მენშევიკებს მიმხრობილი: ს. ჯიბლაძე, ნ. ჟორდანია, ა. ზურაბიანი და დ. თოფურიძე. რსდმპ კ. კ. კ-ში სხვადასხვა დროს შედიოდნენ: ნ. ალაჯალოვა, ვ. ბობროვსკი, მ. დავითაშვილი, დ. პოსტოლოვსკი, ი. სტალინი, ს. შაუმიანი, ს. ხანოიანი, ა. ხუმარიანი, პ. ჯაფარიძე და სხვ. 1903 სექტ. რსდმპ ცკ-მა დაამტკიცა კავკ. კავშირი, როგორც პარტიის რ-ნული ორგანიზაცია. თანახმად წესდებისა, რ-იც მიიღო რსდმპ კავკასიის კავშირის II ყრილობამ (1903 ოქტ.), რსდმპ კ. კ. კ-ის ამოცანებს შეადგენდა: ადგილ. კომიტეტების მოღვაწეობის გაერთიანება პროლეტ. ინტერნაციონალიზმის პრინციპების საფუძველზე, მარქსისტული ლიტ-რის გამოცემების გაფართოება ეროვნ. ენებზე. რსდმპ კ. კ. კ. ყრილობებსა და კონფერენციებზე იხილავდნენ რსდმპ ცკ-ის მოხსენებებს, ადგილ. პარტ. ორგანიზაციების ანგარიშებს, შეიარაღებისა და შეიარაღებული აჯანყების მომზადების საკითხებს და სხვ. კომიტეტი უშვებდა არალეგალურ გაზ. „პროლეტარიატის ბრძოლასა" და „პროლეტარიატის ბრძოლის" ფურცელს" ქართ., სომხ. და რუს. ენებზე. ჰქონდა ავლაბრის არალეგალური სტამბა. კავკ. კავშირი წარმოადგენდა რუს. სოციალ-დემოკრატების მებრძოლ რაზმს. მას მჭიდრო კავშირი ჰქონდა ვ. ი. ლენინთან, გაზ. „ისკრის", „ვპერიოდისა" და „პროლეტარის" რედაქციებთან, ხელმძღვანელობდა კავკ. პროლეტ. პოლიტ. დემონსტრაციებს და გაფიცვებს, იბრძოდა მენშევიკების, ესერებისა და ფედერალისტების წინააღმდეგ, მონაწილეობდა პარტიის III ყრილობის მოწვევისა და მისი გადაწყვეტილებების ცხოვრებაში გატარებისათვის. ვ. ი. ლენინი მუდმივ ხელმძღვანელობას უწევდა კომიტეტის მუშაობას. რსდმპ VI ყრილობის წინ მენშევიკური და ბოლშევიკური კომიტეტების გაერთიანებასთან დაკავშირებით რსდმპ კავკასიის კავშირმა და მისმა ხელმძღვანელმა ორგანომ რსდმპ კ. კ. კ-მა 1906 თებერვალში არსებობა შეწყვიტა.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.

*ზ. გეგეშიძე.*

**რსდმპ კავკასიის კავშირის I კონფერენცია,** შედგა 1904 ნოემბ. თბილისში. ესწრებოდა 12 დელეგატი, 6 გადამწყვეტი და 6 სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: პარტიული ცენტრებისადმი დამოკიდებულება, კავკ. კავშირის შესახებ, პარტიის III ყრილობის მოწვევა, ბიუროს, მიმდინარე ისტ. მომენტის, ლიტ.-საგამომცემლო მუშაობის, რსდმპ კავკ. კავშირის წესდებაში ცვლილებების შეტანის შესახებ და სხვ. განხილულ საკითხებზე კონფერენციამ მიიღო რეზოლუციები. მუშაობის ცენტრში იდგა რსდმპ III ყრილობასთან დაკავშირებული საკითხები. კონფერენციამ აუცილებლად ცნო III ყრილობის მოწვევა და აირჩია ბიურო, რ-საც უნდა ჩაეტარებინა მუშაობა ყრილობის მოსაწვევად. კონფერენციამ დაგმო მენშევიკების შემრიგებლური ოპორტუნიზმი. საზღვარგარეთის ბოლშევიკურ ცენტრთან კავშირის დამყარების მიზნით მიიღო სპეც. რეზოლუცია „უმრავლესობის ლიტერატურის შესახებ", დასახა ღონისძიებანი ლიტ.-საგამომცემლო საქმიანობის შემდგომი გაფართოებისათვის და სხვ. კონფერენციაზე დიდი ადგილი დაუთმო „ახლანდელი ისტორიული მომენტის შესახებ" საკითხის განხილვას, რის გამოც კონფერენციამ მიიღო გადაწყვეტილება შემუშავებინა მეფის თვითმპყრობელობის წინააღმდეგ ბრძოლის გეგმა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., კავკასიის კავშირის კომიტეტს, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 34; ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971.

*ზ. გეგეშიძე.*

**რსდმპ კავკასიის კავშირის II კონფერენცია,** შედგა 1905 ნოემბ. თბილისში. ესწრებოდა 14 დელეგატი გადამწყვეტი და 10 სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ პარტიის 3500-მდე წევრს. დღის წესრიგი: მოხსენებები ადგილებიდან, კავკ. პარტ. ორგანიზაციების გაერთიანების ფორმების, გლეხთა და ჯარისკაცთა შორის მუშაობის, შეიარაღებისა და შეიარაღებული აჯანყების, ეროვნ. გამომცემლობისა და სხვ. საკითხები. კონფერენციამ განიხილა პარტიის ცკ-ის მიმართვა და 2 ფრაქციის გაერთიანების პირობად მიიჩნია პარტიის წესდების პირველი პარაგრაფის ლენინური ფორმულირება, დაგმო მენშევიკური ტაქტიკა სახელმწ. სათათბიროში მონაწილეობაზე რევ. აღმავლობის პირობებში. ცარიზმის დამხობისა და რევ. გამარჯვების გადამწყვეტ პირობად მიიჩნია შეიარაღებული აჯანყება. აჯანყების ხელმძღვანელობისათვის აირჩია კავკ. ბიურო. უარყო კავკ. ეროვნებათა ავტონომია და ფედერაცია, რ-საც მოითხოვდნენ ბურჟ. ნაციონალისტები (მხარს უჭერდა ზოგიერთი მენშევიკიც) და დაადასტურა ლენინური საპროგრამო პრინციპები ერთა თვითგამორკვევის საკითხში.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.

*ს. ბერიძე.*

**რსდმპ კავკასიის კავშირის I ყრილობა,** შედგა 1903 მარტში თბილისში, ესწრებოდა 15 დელეგატი თბილ., ბაქოსა და ბათ. რსდმპ კომიტეტებიდან; ქუთ., ოზურგეთის გორისა და მიხაილოვის (ახლანდ. ხაშური) ს.-დ. ჯგუფებიდან, გაზების „ბრძოლისა" და „პროლეტარიატის" რედაქციებიდან. ყრილობამ გააერთიანა კავკ. ს.-დ. ორგანიზაციები, შექმნა კავკ. კავშირი და აირჩია მისი ხელმძღვანელი ორგანო — რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტი 9 კაცის შემადგენლობით. ყრილობამ კავკ. კავშირი რსდმპ-ის განუყოფელ ნაწილად გამოაცხადა, „ისკრა" ხელმძღვ ორგანოდ ცნო, მოიწონა რსდმპ II ყრილობის მომწვევი საორგანიზაციო კომიტეტის წესდება და საორგანიზაციო კომიტეტის წინადადება ყრილობაში მონაწილეობის შესახებ, შეიმუშავა და მიიღო კავკ კავშირის საორგანიზაციო წესდება; დაადგინა ამიერკავკ. სამ მთავარ ქალაქში — თბილისში, ბაქოსა და ბათუმში საპირველმაისო დემონსტრაციების მოწყობა. გადაწყდა ქართ. გაზეთ „ბრძოლის" და სომხ გაზეთ „პროლეტარიატის" გაერთიანება ერთ საერთო ორგანოდ „პროლეტარიატის ბრძოლის" სახელწოდებით და ქართ.-სომხ. ენებზე გამოცემა და სხვ.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971; Доклад III съезду РСДРП о деятельности Кавказского союза за 1903—1905 гг., წგ.: Третий съезд РСДРП (Сборник документов и материалов), М., 1955.

*ზ. გეგეშიძე.*

**რსდმპ კავკასიის კავშირის II ყრილობა,** შედგა 1903 ოქტ. თბილისში. ესწრებოდნენ რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის, თბილ., ბაქოს, ბათ., იმერეთ-სამეგრელოსა და გურიის კომიტეტის წარმომადგენლები. დღის წესრიგის ძირითადი საკითხი იყო რსდმპ II ყრილობის შედეგების განხილვა, რ-ის გარშემოც მძაფრი ბრძოლა გაიმართა ვ. ი. ლენინის მომხრეებსა და ოპორტუნისტებს შორის გაიმარჯვეს ვ. ი. ლენინის მომხრეებმა ყრილობამ მიიღო რეზოლუცია, რ-მაც ბოლშევიკური შეფასება მისცა რსდმპ II ყრილობას და დაგმო მენშევიკების გამთიშველი მოქმედება. განიხილა და დაამტკიცა რსდმპ კავკ. კავშირის ახ. წესდების პროექტი, რ-იც შემუშავებული იყო პარტიის II ყრილობის გადაწყვეტილებათა შესაბამისად, მიიღო დადგენილება ლიტ.-საგამომცემლო საქმიანობის გაფართოების შესახებ. ყრილობამ რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის შემადგენლობაში ვ. ი. ლენინის მომხრეები აირჩია.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971.

*ზ. გეგეშიძე.*

**რსდმპ კავკასიის კავშირის III ყრილობა,** შედგა, თბილისში 1904 მაისში. ესწრებოდნენ რსდმპ ცკ-ის, რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის, თბილ., ბათ., იმერეთ-სამეგრელოსა და გურიის კომიტეტების წარმომადგენლები გადამწყვეტი ხმით და რამდენიმე დელეგატი სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: მოხსენებები რსდმპ კავკ. კავშირის კომიტეტის, რსდმპ ცკ-ის წარმომადგენლისა და რსდმპ კავკ. კავშირის ადგილ. კომიტეტებისა, მომავალი დემონსტრაციის ხასიათის, ხიდისთავის 1904 მაისის დემონსტრაციის, აგიტაცია-პროპაგანდის, შეიარაღების, პარტ. ლიტ-რის, პროფესიონალი რევოლუციონერების შესახებ და სხვ. ყრილობამ დროულად და საჭიროდ ცნო დემონსტრაციების მოწყობა მხოლოდ იმ პირობით, თუ ისინი ერთდროულად გაიმართებოდა. დემონსტრაციების ხელმძღვანელობისათვის შეიქმნა განსაკუთრებული კომისია. დაისახა ღონისძიებანი მშრომელთა მასებში ბოლშევიკური აგიტაცია-პროპაგანდის გასაძლიერებლად გაეფართოებინათ ლიტ.-საგამომცემლო საქმიანობა. მიღებულ იქნა გადაწყვეტილება ადგილ. ენებზე გამოეცათ ვ. ი. ლენინის ბროშურა „სოფლის ღარიბებს". ყრილობამ მოიწონა წინადადება პროფესიონალ რევოლუციონერთა ჯგუფის შექმნის შესახებ და სხვ.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ. 1, თბ., 1971; საქართველოს კომუნისტური პარ-

ტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971. *ზ. გეგეშიძე.*

**რსდმპ (ბ) კავკასიის სამხარეო კომიტეტი,** იხ. *რკპ (ბ) კავკასიის სამხარეო კომიტეტი.*

**რსდმპ I კონფერენცია,** შედგა ტამერფორსში (ფინეთი) 1905 წ. 12–17 (25–30) დეკ. კონფერენცია ჩატარდა რსდმპ IV ყრილობის ნაცვლად, რ-ის გახსნა დანიშნული იყო 1905 წ. 10 (23) დეკემბრისათვის. ყრილობის მოწვევა ვერ მოხერხდა რკინიგზელთა გაფიცვის, მოსკოვში შეიარაღებული აჯანყებისა და სხვ. რევ. ამბების გამო. კონფერენციას ესწრებოდა 41 დელეგატი 26 პარტორგანიზაციიდან. თავ-რედ აირჩიეს ვ. ი. ლენინი. მოისმინეს დელეგატების ანგარიშები ადგილებზე მუშაობის შესახებ, ცკ-ის მუშაობის ანგარიში (ლ. კრასინი) და ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (პ. რუმიანცევი). ვ. ი. ლენინმა გააკეთა მოხსენებები მიმდინარე მომენტებზე და აგრ. საკითხზე. რეზოლუცია „პარტიის რეორგანიზაცია" მოითხოვდა ცხოვრებაში დემოკრ. ცენტრალიზმის გატარებას. აქვე მითითებული იყო, რომ არჩევითობის საწყისების განხორციელებისას განსაკუთრებული სიფრთხილე იყო საჭირო პარტიის კონსპირაციული აპარატის დაცვისა და გაძლიერების მიზნით. სრული დემოკრატიზმიდან გადახრა დაშვებული იყო მხოლოდ გადაულახავი პრაქტ. სიძნელეების შეხვედრის დროს. ვ. ი. ლენინის მიერ შედგენილ რეზოლუციაში აგრ. საკითხზე აღნიშნულ იქნა, რომ აგრ. პროგრამის პუნქტი „ჩამონაჭრების" შესახებ შეცვლილიყო მთელი სახელმწიფო, საბატონო, საეკლ. სამონასტრო, საუფლისწულო მიწების კონფისკაციის მოთხოვნით. კონფერენციამ მიიღო დადგენილება სახელმწ. სათათბიროს ბოიკოტისა და საარჩევნო კამპანიის რევ. აგიტაციისათვის გამოყენების შესახებ. ვ. ი. ლენინის წინადადებით კონფერენციამ სასწრაფოდ დაამთავრა მუშაობა და დელეგატები ადგილებზე დაბრუნდნენ შეიარაღებულ აჯანყებაში მონაწილეობის მისაღებად.

*ლიტ.:* Ленин В. И., Резолюция по аграрному вопросу конференции «большинства» в Таммерфорсе, Полн. собр. соч., 5 изд., т. 12; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რსდმპ II კონფერენცია,** პირველი სრულიად რუსეთისა, ჩატარდა ტამერფორსში (ფინეთი) 1906 წ. 3–7 (16–20) ნოემბ. ესწრებოდა 32 დელეგატი გადამწყვეტი ხმით, ცკ-ისა და ცენტრ. ორგანოს რედაქციის წევრები მონაწილეობდნენ სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: საარჩევნო კომპანია. პარტ. ყრილობა, მუშათა ყრილობა, ბრძოლა შავ ასეულთან („ჩერნოსოტენცი") და დამარბევლებთან, პარტიზ. გამოსვლები (მე-4 და მე-5 საკითხები დროის სიმცირის გამო არ განხილულა). ცენტრ. ადგილი დაიჭირა II სახელმწ. სათათბიროს საარჩევნო კამპანიაში ტაქტიკის საკითხმა. ბოლშევიკებმა გადაწყვიტეს მონაწილეობა მიეღოთ II სახელმწ. სათათბიროში მისი რევოლუციური აგიტაციის ტრიბუნად გამოყენების, ცარიზმისა და ბურჟუაზიის პროლეტარიატის მხარეზე გადაყვანის მიზნით. ამასთანავე ბოლშევიკები თვლიდნენ, რომ სოციალ-დემოკრატია უნდა ატარებდეს დამოუკიდებელ პოლიტიკას. მენშევიკები და ბუნდელები მოითხოვდნენ კადეტებთან ბლოკს. საკითხის ორდღიანი განხილვა დამთავრდა მენშევიკების რეზოლუციის მიღებით (18 მომხრე, 14 წინააღმდეგი). ბოლშევიკების პლატფორმა გადმოცემული იყო ვ. ი. ლენინის მიერ შედგენილ „განსაკუთრებულ აზრში", რ-იც განსაზღვრავდა რევ. სოციალ-დემოკრატების ამოცანებს. კონფერენციამ მიიღო ბოლშევიკთა მიერ წარდგენილი მთელი რიგი შესწორებები, მ. შ. რევოლუციური ორგანიზაციების მნიშვნელობის, პროლეტ. მოძრაობის საბოლოო მიზნის, რესპ. როგორც სახ ხელისუფლების ფორმის, სახ. შეიარაღებული აჯანყებისა და ხალხის მიერ ხელისუფლების ხელში აღების, პარტიის საარჩევნო პლატფორმაში ბურჟუაზიასთან პროლეტარიატის ბრძოლის იდეის მკაფიოდ გამოხატვის აუცილებლობის შესახებ. მიღებულ იქნა გადაწყვეტილება პარტ. ყრილობის მოწვევის შესახებ არა უგვიანეს 1907 წ. 15 მარტისა. კონფერენციამ დაავალა ცკ-ს გამოექვეყნებინა ანგარიში ყველა რეზოლუციის პროექტითა და განსაკუთრებული აზრებით, მაგრამ მენშევიკურმა ც.კ-მა („სოციალ-დემოკრატი" № 7, 18) გამოაქვეყნა მხოლოდ რეზოლუციები, რ-ებშიც არ იყო ბოლშევიკების „განსაკუთრებული აზრები". კონფერენციის მასალები მოწმობდნენ, რომ მხოლოდ ლენინურმა პარტიამ შეაფასა სწორად რუსეთში კლასობრივი ძალების განლაგება, რომ მხოლოდ ბოლშევიკები იბრძვიან ოპორტუნისტების წინააღმდეგ, გამოხატავდნენ მშრომელთა ნამდვილ ინტერესებს და ატარებდნენ თანამიმდევრულ რევოლუციურ პოლიტიკას. იდეურმა ბრძოლამ კონფერენციაზე, ბოლშევიკთა „განსაკუთრებულმა აზრმა" ხელი შეუწყო მუშათა კლასის, როგორც რევ. ხელმძღვანელის შემდგომ შემჭიდროებას და დარაზმვას.

*ლიტ.:* ლენინი ვ. ი., განსაკუთრებული აზრი, შეტანილი რსდმპ სრულიად რუსეთის კონფერენციაზე პოლონეთის, ლატვიის მხარის, ს.-პეტერბურგის, მოსკოვის, ცენტრალურ-სამრეწველო ოლქისა და ვოლგისპირეთის ს.-დ. დელეგატების სახელით, თხზ., გამოც. მე-4, ტ 11; მისივე, კადეტებთან ბლოკის შესახებ, იქვე.

**რსდმპ III კონფერენცია,** მეორე სრულიად რუსეთისა, შედგა ქ. კოტკაში (ფინეთი) 1907 წ. 21–23 ივლ. (3–5 აგვ.). ესწრებოდა 26 დელეგატი. დღის წესრიგი: III სახელმწ. სათათბიროს არჩევნებში მონაწილეობის, სხვა პარტიებთან საარჩევნო შეთანხმებების, საარჩევნო პლატფორმის, პროფკავშირების სრულიად რუს. ყრილობის შესახებ. პირველ საკითხზე მოისმინეს მოხსენება: ბოლშევიკებისაგან ვ. ი. ლენინისა (ბოიკოტის წინააღმდეგ) და ა. ბოგდანოვის (ბოიკოტის მომხრე), მენშევიკებისა და ბუნდელებისაგან — თ. დანის მოხსენებები. მენშევიკები მოითხოვდნენ სათათბიროს ყველა საკანონმდებლო მუშაობაში კადეტებთან ერთად მონაწილეობას. ვ. ი. ლენინი საჭიროდ თვლიდა საარჩევნო კამპანია და შემდეგ სათათბირო გამოეყენებინათ პარტიის შეხედულებათა პროპაგანდისათვის. ხმების უმრავლესობით კონფერენციამ რეზოლუციის ლენინური პროექტი მიიღო საფუძვლად და დაავალა ცკ-ს არჩევნებში მონაწილეობის თაობაზე მიღებული რეზოლუციის საფუძველზე შეედგინა საარჩევნო პლატფორმა. სრულიად რუს. პროფკავშირის შესახებ საკითხის განხილვა ფაქტობრივად მუშათა კლასის პარტიისა და პროფკავშირების ურთიერთდამოკიდებულების განხილვად გადაიქცა. დანარჩენი 2 მოხსენებიდან ერთი იცავდა პროფკავშირებისადმი პარტიის ხელმძღვანელობის აუცილებლობას, მეორე — პროფკავშირების „ნეიტრალურობას" პარტიასთან დამოკიდებულებაში. მოხსენებების ირგლივ რეზოლუციის 4 პროექტი წარმოადგინეს: ბოლშევიკური (ლენინის პროექტი), მენშევიკური და 2 კომპრომისული. კონფერენციამ მიიღო გადაწყვეტილება ყველა ეს პროექტი მასალის სახით გადაეცათ რსდმპ ცკ-ისათვის. კონფერენციის გადაწყვეტილების საფუძველზე, რსდმპ-მ მონაწილეობა მიიღო სახელმწ. სათათბიროს არჩევნებში.

*ლიტ.:* ლენინი ვ. ი., რსდმ პარტიის მესამე („სრულიად რუსეთის მეორე") კონფერენცია. 1907 წ. ივლისი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 13.

**რსდმპ IV კონფერენცია,** მესამე სრულიად რუსეთისა, შედგა ჰელსინგფორსში (ფინეთი) 1907 წ. 5–12 (18–25) ნოემბ. ესწრებოდა 27 დელეგატი. დღის წესრიგი: სოციალ-დემოკრატიის ტაქტიკა სახელმწ. სათათბიროში, ფრაქციული ცენტრების, ადგილ. ორგანიზაციებთან ცკ-ის კავშირის გაძლიერების, ბურჟ. პრესაში მონაწილეობის შესახებ. მოხსენება სათათბიროში სოციალ-დემოკრატთა დელეგატების ტაქტიკის შესახებ გააკეთა ვ. ი. ლენინმა. მან აღნიშნა, რომ დაწყებული რეაქციის პერიოდში პარტიამ სახელმწ. სათათბიროში ფარდა უნდა ახადოს მთავრობასა და ლიბერალური ბურჟუაზიის კანონპროექტების ანტიპარტ. მიმართულებას; ხაზი გაუსვა აგრეთვე, რომ სოციალ-დემოკრატებმა სათათბირო უნდა გამოიყენონ აღზრდისა და დარაზმვისათვის. კონფერენციამ ხმების უმრავლესობით მიიღო ვ. ი. ლენინის მიერ დაწერილი რეზოლუცია, რ-შიც მოცემული იყო III სახელმწ. სათათბიროსა და თვითმპყრობელობის პოლიტიკის ბოლშევიკური შეფასება. კონფერენციამ დაადგინა სახელმწ. სათათბიროში რსდმპ-ის წარმომადგენლობისათვის ეწოდებინათ „სოციალ-დემოკრატიული ფრაქცია", მიიღო გადაწყვეტილება არ დაეშვათ ბურჟ. პრესაში სოციალ-დემოკრატიის მონაწილეობა, დასახა ღონისძიებები ადგილ. ორგანიზაციებთან რსდმპ ცკ-ის კავშირის გასაძლიერებლად.

*ლიტ.:* ლენინი ვ. ი., მოხსენება III სახელმწიფო სათათბიროში სოციალ-დემოკრატიული ფრაქციის ტაქტიკის შესახებ, რსდმპ მეოთხე („სრულიად რუსეთის მესამე") კონფერენცია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 13, გვ. 168—170.

**რსდმპ V კონფერენცია** საერთო რუსეთისა, შედგა პარიზში 1908 წ. 21–27 დეკ. (1909 წ. 3–9 იანვ.). ესწრებოდა 24 დელეგატი; დღის წესრიგი: რსდმპ-ცკ-ის ანგარიში, პოლ. და ლიტვ. სამეფოს, ბუნდის ცკ-ის, პეტერბ., მოსკ. ცენტრ.-სამრეწვ. ოლქის, ურალის, კავკ. ორგანიზაციების სოციალ-დემოკრატიის ძირითადი მიმართულებანი; თანამედროვე პოლიტ. მდგომარეობა და პარტიის ამოცანა; სათათბიროს ს.-დ. ფრაქციის შესახებ საორგანიზაციო საკითხები შეცვლილ პოლიტ. პირობებთან დაკავშირებით; ადგილებზე ეროვნ. ორგანიზაციებთან გაერთიანების შესახებ, საზღვარგარეთული საქმეები. მოხსენებით „თანამედროვე მომენტისა და პარტიის ამოცანების შესახებ" გამოვიდა ვ. ი. ლენინი. მან დაახასიათა 1905–07 რევ. და კლასობრივი ძალების ახ. განლაგების შედეგები, განსაზღვრა ახ. რევ. პერსპექტივები. უმნიშვნელო შესწორებებით მიღებულ იქნა ვ. ი. ლენინის რეზოლუცია. კონფერენციამ გააკრიტიკა სათათბიროს ს.-დ. ფრაქცია და დასახა მისი მუშაობის გაუმჯობესების კონკრეტული ამოცანები. ორგანიზაციულ საკითხზე მიღებულ იქნა რეზოლუციის ბოლშევიკური პროექტი, რეზოლუციაში ნაციონალური ორგანიზაციების გაერთიანების შესახებ უარყოფილი იქნა ფედერალიზმის პრინციპი, რ-საც თავს ახვევდნენ ბუნდელები, რ-ებიც მოითხოვდნენ პარტიაში მუშათა დაყოფას ნაციონალური ნიშნების მიხედვით. კონფერენცია გადაიქცა მუშათა მოძრაობის განვითარებაში შემობრუნების პუნქტად.

*ლიტ.:* ლენინი ვ. ი., რსდმპ მეხუთე (საერთო-რუსეთის) კონფერენცია. 1908 წ. 21—27 დეკემბერი (1909 წ. 8—9 იანვარი), თხზ., გამოც. მე-4, ტ. 15; მისივე, გზაზე, იქვე; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცკ-ის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; სკკპ ისტორია, თბ., 1973.

**რსდმპ საზღვარგარეთული ორგანიზაციების კომიტეტი,** შეიქმნა როგორც ხელმძღვანელი ორგანო საზღვარგარეთული ჯგუფების დამფუძნებელ ყრილობაზე (ჟენევა, 1905 წ. 15–19 მარტი), რ-ზეც ყველა ეს ჯგუფი გაერთიანდა ერთ ორგა-

ნიზაციად. მის მოღვაწეობას განსაზღვრავდა წესდება, რ-იც შეიმუშავა ყრილობამ და დაამტკიცა რსდმპ ცკ-მა. 1905 წ. 18 ივნ-იდან მის მუშაობას უშუალოდ ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი. რსდმპ ს. ო. კ. ამზადებდა პარტ. კადრებს რუსეთში მუშაობისათვის, აწესრიგებდა და ეწეოდა საგამომცემლო საქმიანობას, ავრცელებდა პარტ. ლიტ-რას, ხელმძღვანელობდა რსდმპ საზღვარგარეთული ორგანიზაციების ცენტრ. სალაროს და სხვ. 1913 გამოდიოდა „რსდმპ საზღვარგარეთული ორგანიზაციების კომიტეტის ბიულეტენი", რ-შიც შუქდებოდა საზღვარგარეთული ბოლშევიკური ჯგუფებისა და რსდმპ ს. ო. კ-ის საქმიანობა. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს რსდმპ ს. ო. კ. ებრძოდა შოვინისტებს, ეწეოდა რევ. აგიტაციას რუს ტყვეებს შორის საზღვარგარეთ, 1917 თებ. რევ. შემდეგ გაუქმდა.

**რსდმპ საზღვარგარეთული სექციების კონფერენცია,** მიმდინარეობდა 1915 წ. 14—19 თებ. (27 თებ. — 4 მარტი) ბერნში ვ.ი. ლენინის ხელმძღვანელობით. კონფერენცია მიმდინარეობდა I იმპერიალისტური ომის (1914—18) დროს და ჰქონდა საერთო-პარტ. კონფერენციის მნიშვნელობა. დღის წესრიგის მთავარი პუნქტი იყო ომის საკითხი და პარტიის ამოცანები. მოხსენებით გამოვიდა ვ. ი. ლენინი. მოხსენებაში და კონფერენციის რეზოლუციებში განსაზღვრული იყო ბოლშევიკების ტაქტიკის ამოცანები იმპერიალ. ომის პირობებში და დასახული იყო ამ ომის სამოქალაქო ომად გადაქცევის გზები. რეზოლუციებში II ინტერნაციონალის კრახისა და III ინტერნაციონალის შექმნის შესახებ კონფერენციამ გამოააშკარავა ოპორტუნიზმის სოც.-ეკონ. ფესვები, რ-მაც II ინტერნაციონალი დაღუპვამდე მიიყვანა და მოუწოდა III ინტერნაციონალის შექმნისაკენ. კონფერენციამ განსაზღვრა ესერებთან, მენშევიკ-ლიკვიდატორებთან, ბუნდთან და ზოგიერთ სხვა ჯგუფთან ბოლშევიკების დამოკიდებულების ტაქტიკა, მიუთითა სოციალ-შოვინისტებთან გადამწყვეტი გამიჯვნის აუცილებლობაზე, გააკრიტიკა როგორც ობორონელობის გამოვლინება, ისე მემარცხენე სექტანტური დამახინჯებანი ომის, ზავისა და რევ. საკითხებში. სპეც. რეზოლუციამ მოუწოდა საზღვარგარეთულ ორგანიზაციებს ხელი შეეწყოთ პარტიის ცენტრ. დაწესებულებებისათვის ბოლშევიზმის პოზიციებზე მდგომი ყველა საზღვარგარეთული ორგანიზაციის გაერთიანების საქმეში, პარტიის ცენტრ. დაწესებულებების რუსეთთან კავშირის გაძლიერებაში და ა. შ.

ლიტ.: Ленин В. И., Полн. собр. соч., 5 изд. (см. Справочный том, ч. 1, с. 262); სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც., მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რსდმპ სამხედრო და მებრძოლი ორგანიზაციების I კონფერენცია,** შედგა ტამერფორსში (ფინეთი) 1906 წ. 16—22 ნოემბ. (29 ნოემბ.—5 დეკ.). მოიწვიეს პეტერბ. და მოსკ. სამხ. ორგანიზაციების ინიციატივით რსდმპ ყველა სამხ. და მებრძოლი ორგანიზაციის ერთ სამხ. მებრძოლ ორგანიზაციად გაერთიანების მიზნით. დღის წესრიგი: საორგანიზაციო ბიუროს ანგარიში; დელეგატების ანგარიში; შეიარაღებული აჯანყების მცდელობის შესახებ; მომენტის შეფასება, შეიარაღებული აჯანყების ხასიათი, სამხ. და მებრძოლი ორგანიზაციების ამოცანები; სამხ. ორგანიზაციების მუშაობის ხასიათი; სამხ. და მებრძოლი ცენტრების შექმნის შესახებ შეიარაღებული აჯანყების მომზადებასთან დაკავშირებით, სამხ. და მებრძოლი ორგანიზაციების დამოკიდებულება საერთო პროლეტ. ორგანიზაციებთან; მოხსენება პარტ. ყრილობისათვის; ყრილობაზე წარმომადგენლობის საფუძვლების შესახებ და სხვ. თანახმად ვ. ი. ლენინის მითითებისა კონფერენციამ მხარი დაუჭირა სრულიად რუს. სამხ.-მებრძოლი ორგანიზაციის შექმნას და მთელი სამხ.-მებრძოლი მუშაობის საერთო პარტ. ორგანიზაციისადმი დაქვემდებარებას. აირჩიეს სამხ. მებრძოლი ორგანიზაციების დროებითი ბიურო. მიიღეს გადაწყვეტილება ცენტრ. ორგანოს გამოცემის შესახებ. ვ. ი. ლენინმა მაღალი შეფასება მისცა კონფერენციას, რ-მაც 1905 გამოცდილების გათვალისწინებით აშკარად დაამტკიცა პარტიის მთელი სამხ. და საბრძოლო მუშაობის ცენტრალიზაციის აუცილებლობა.

ლიტ.: ლენინი ვ. ი., რსდმპ ნოემბრის სამხედრო-საბრძოლო კონფერენციის ოქმების გამო, თხზ., გამოც. მე-4, ტ.12; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რსდმპ სრულიად რუსეთის VI (პრაღის) კონფერენცია,** შედგა 1912 წ. 5—17 (18—30 იანვ.) პრაღაში. მას ყრილობის მნიშვნელობა ჰქონდა. დღის წესრიგი: მოხსენებები (კონფერენციის მომწვევი რუს. ორგანიზაციული კომისიისა, ადგილებიდან. ცენტრ. ორგანოსი და ა. შ.), კონფერენციის კონსტიტუირების, თანამედროვე მომენტის და პარტიის ამოცანების, IV სახელმწ. სათათბიროს არჩევნების, სათათბიროს ფრაქციის, მუშათა სახელმწ. დაზღვევის შესახებ; საგაფიცვო მოძრაობა პროფკავშირებში (ეს პუნქტი შეუერთეს მე-12 პუნქტს და მიიღეს საერთო რეზოლუცია „პარტიული მუშაობის ხასიათისა და ორგანიზაციული ფორმების შესახებ"), საპეტიციო კომპანიის, ლიკვიდატორების შესახებ; სოციალ-დემოკრატიის ამოცანები შიმშილის წინააღმდეგ ბრძოლაში; პარტ. ლიტ-რა; საორგანიზაციო საკითხები; პარტ. მუშაობა საზღვარგარეთ; არჩევნები; კონფერენციას ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი. იგი გამოვიდა მოხსენებით მიმდინარე მომენტზე და პარტიის ამოცანებზე, კონფერენციის კონსტიტუირების, საერთაშ. სოციალ. ბიუროსა და სხვ. საკითხებზე მანვე შეადგინა რეზოლუციის პროექტები და მიღებული რეზოლუციები. გ. ორჯონიკიძის მიერ გაკეთებული რუს. ორგანიზაციული კომისიის ანგარიშის ირგვლივ მიიღეს რეზოლუცია, რ-შიც აღნიშნული იყო კონფერენციის მზადების პერიოდში პარტ. ორგანიზაციების აღდგენისა და გაძლიერებისათვის კომისიის მიერ ჩატარებული მუშაობის უდიდესი მნიშვნელობა. კონფერენციამ აღნიშნა ახ. რევ. აღმავლობის დაწყება, რაც მოწმობდა, რომ რუსეთი კვლავ იდგა ბურჟ.-დემოკრ. გადატრიალების წინაშე. პარტიის მთავარ ლოზუნგებად კვლავ რჩებოდა პროგრამა — მინიმუმის მოთხოვნები: დემოკრ. რესპუბლიკა, 8-საათიანი სამუშაო დღე, მემამულეთა მიწების კონფისკაცია. ამ მოთხოვნებითვე პარტიას უნდა მიეღო მონაწილეობა IV სახელმწ. სათათბიროს საარჩევნო კომპანიაში. კონფერენციამ გადაჭრით გააკრიტიკა მენშევიკ-ლიკვიდატორებისა და ტროცკისტების მიერ მოწყობილი „საპეტიციო კამპანია" კოალიციის თავისუფლების მოთხოვნითურთ. მნიშვნელოვანი ადგილი დაიკავა ოპორტუნისტებისაგან პარტიის გაწმენდის საკითხმა. კონფერენციამ აღნიშნა, რომ საზღვარგარეთულ ჯგუფებს, რ-ებიც არ ემორჩილებიან ცკ-ს, არა აქვთ უფლება ატარონ რსდმპ-ის სახელი. მიიღეს გადაწყვეტილება ყოველდღიური ლეგალური გაზეთის გამოცემის შესახებ. კონფერენციამ განიხილა საერთაშ. საკითხები, აირჩია პარტიის ცკ ვ. ი. ლენინის მეთაურობით. რუსეთში პარტ. მუშაობის პრაქტ. ხელმძღვანელობისათვის ჩამოაყალიბა *რსდმპ ცკ-ის რუსეთის ბიურო.*

ლიტ.: ლენინი ვ. ი., რსდმპ სრულიად რუსეთის VI („პრაღის", კონფერენცია. 1912 წ. 5—17 (18—30) იანვარი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 17; მისივე, მოხსენება საერთაშორისო სოციალისტურ ბიუროს რსდმ პარტიის სრულიად რუსეთის კონფერენციების შესახებ, იქვე

**რსდმპ (ბ) სრულიად რუსეთის VII (აპრილის) კონფერენცია,** ბოლშევიკური პარტიის პირველი ლეგალური კონფერენცია, რ-იც ჩატარდა პეტროგრადში 1917 წ. 24—29 აპრ. (7—12 მაისს) ესწრებოდა 133 დელეგატი გადამწყვეტი და 18 სათათბირო ხმით დღის წესრიგი: მიმდინარე საკითხები (ომი და დროებითი მთავრობა და სხვ., მომხსენებელი ვ. ი. ლენინი); საზავო კონფერენცია (ვ. ნოგინი), მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატთა საბჭოსადმი დამოკიდებულება (ვ. ნოგინი); პარტიის პროგრამის გადასინჯვა (ვ. ი. ლენინი); მდგომარეობა ინტერნაციონალში და ჩვენი ამოცანები (გ. ზინოვიევი); აგრ. საკთხი (ვ. ი. ლენინი); ეროვნ. საკითხი (ი. სტალინი); დამფუძნებელი კრება; საორგანიზაციო საკითხი; ცკ-ის არჩევნები. კონფერენციის მუშაობას ხელმძღვანელობდა ვ. ი. ლენინი, რ-იც გამოვიდა მოხსენებით და 20-ზე მეტჯერ მიიღო მონაწილეობა კამათში, დაწერა თითქმის ყველა რეზოლუციის პროექტი.

მოხსენებაში მიმდინარე მომენტის შესახებ ვ. ი. ლენინმა ყოველმხრივ დაასაბუთა პარტიის პოლიტ. კურსი სოციალ. რევ. მომზადებისა და გატარებისათვის. კონფერენციამ მიიღო რეზოლუცია, რ-შიც აღნიშნული იყო, რომ რუს. პროლეტარიატმა უნდა უხელმძღვანელოს რევოლუციას და განუმარტოს მასებს მთელი რიგი საკითხებისა — მიწის ნაციონალიზაცია, ყველა ბანკის გაერთიანება ერთ ცენტრ. ბანკად და მათზე სახელმწ. კონტროლის დაწესება, სადაზღვევო დაწესებულებისა და კაპიტალისტთა მსხვილ სინდიკატებზე კონტროლის განხორციელება და ა. შ. რეზოლუციამ „მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოების შესახებ" დაასაბუთა ლოზუნგი „მთელი ძალაუფლება საბჭოებს!". რეზოლუციაში „დროებითი მთავრობისადმი დამოკიდებულების შესახებ" აღნიშნული იყო, რომ საჭიროა ხანგრძლივი მუშაობის ჩატარება კლასობრივ შეგნებულობის გარკვევის და ქალაქისა და სოფლის პროლეტარების შეკავშირებისათვის, დროებითი მთავრობის პოლიტიკასთან ყოველგვარი კავშირის გაწყვეტა, პროლეტარიატის დარაზმვა და შეიარაღება, მისი კავშირის განმტკიცება არმიასთან, როგორც საბჭოების ხელში ძალაუფლების მშვიდობიანი გზით გადასვლის აუცილებელი პირობა. რეზოლუციაში „ომის შესახებ" კონფერენციამ ხაზი გაუსვა, რომ იმპერიალ. ომის დამთავრება შეიძლება მხოლოდ სახელმწ. ხელისუფლების საბჭოების ხელში გადასვლის გზით, რ-ებიც თავის თავზე აიღებენ ზავის დადების საქმეს, რომ ბოლშევიკთა პარტია არ უჭერს მხარს არც ომს, რ-იც ატარებს იმპერიალ. ხასიათს, არც დროებით ბურჟ. მთავრობას, რ-იც აგრძელებს ცარიზმის პოლიტიკას. კონფერენცია გაემიჯნა ე. წ. რევ. „ობორონელობას" და დაახასიათა იგი, როგორც ერთ-ერთი მთავარი დაბრკოლება ომის აღსაკვეთად. მოხსენებაში აგრ. საკითხის შესახებ ვ. ი. ლენინმა დაასაბუთა მემამულეთა მიწების კონფისკაციისა და მთელი მიწების ნაციონალიზაციის მოთხოვნა. ი. სტალინის მოხსენება და კონფერენციის რეზოლუცია ეროვნ. საკითხზე ამტკიცებდნენ და ავითარებდნენ პარტიის საპროგრამო მოთხოვნებს ყველა ერისა და ენის სრული თანასწორუფლებიანობის შესახებ. კონფერენციამ მიიღო ლენინური რეზოლუცია ეროვნ. საკითხზე. მასში ნათქვამი იყო, რომ რუსეთში შემავალ ყოველ ერს უნდა ჰქონდეს თავისუფალი გამოყოფისა და დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნის უფლება.

კონფერენციამ დაადგინა, რომ შეუძლებელია „რევოლუციური ობორონელობის" პოზიციებზე მდგომ პარტიებთან და ჯგუ-

ფებთან გაერთიანება, ხაზი გაუსვა იმ ჯგუფებთან და მიმდინარეობებთან დახლოებისა და გაერთიანების აუცილებლობას, რ-ებიც საქმით დგანან ინტერნაციონალიზმის ნიადაგზე და რ-ებმაც გადაჭრით უარი თქვეს ბურჟუაზიასთან ბლოკის პოლიტიკაზე. კონფერენციამ მიიღო ლენინური რეზოლუცია პარტიის პროგრამის გადასინჯვის შესახებ, დაავალა ცკ-ს შეედგინა ახ. პროგრამის პროექტი და წარმოედგინა იგი პარტიის ყრილობაზე დასამტკიცებლად.

კონფერენციაზე ფარული კენჭისყრით აირჩიეს ცკ 9 კაცის შემადგენლობით. თავისი შემადგენლობის სისრულითა და გადაწყვეტილი ამოცანების მნიშვნელობით კონფერენცია პარტ. ყრილობის ტოლფასი იყო, მან დასახა ბურჟ.-დემოკრ. რევ. სოციალისტურში გადაზრდის კურსი.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რსდმპ (ბ) სრულიად რუსეთის მეშვიდე (აპრილის) კონფერენცია. 1917 წ. 24—29 აპრილი (7—12 მაისი), თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**რსდმპ (ბ) ფრონტისა და ზურგის სამხედრო ორგანიზაციების კონფერენცია,** შედგა პეტროგრადში 1917 წ. 16—23 ივნ. (29 ივნ. — 6 ივლ.). მოიწვია რსდმპ (ბ) ცკ-ის სამხ. ორგანიზაციების ორგბიურომ. ესწრებოდა 167 დელეგატი, რ-ებიც წარმოადგენდნენ 43 საფრონტო და 17 ზურგის სამხ. პარტორგანიზაციას (26 ათ. პარტ. წევრი). დღის წესრიგი: მოხსენებები ადგილებიდან; დამოკიდებულება რსდმპ სრულიად რუს. VII (აპრილის) კონფერენციის რეზოლუციისადმი (გ. ზინოვიევი); მიმდინარე მომენტი; ხელისუფლების ორგანიზაცია და მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოები (ვ. ი. ლენინი); ომი, ზავი, შეტევა (ნ. კრილენკო, ე. როზმიროვიჩი); ეროვნ. მოძრაობა და ეროვნ. რაზმები (ი. სტალინი), არმიის დემოკრატიზაცია (ნ. კრილენკო), სამხ. ორგანიზაციის მიზნები, ამოცანები და ფორმები (ნ. პოდვოისკი, ვ. ნევსკი, ს. ჩერეპანოვი); აგრ. საკითხი (ვ. ი. ლენინი); ჯარისკაცთა და გლეხთა საერთო რუს. გაზეთი (ვ. ნევსკი); ხალხთა საყოველთაო შეიარაღება (პ. დაშკევიჩი).

ვ. ი. ლენინის მოხსენებაში ჩამოყალიბებული იყო ბოლშევიკების ამოცანები პროლეტარიატისა და არმიის მოსამზადებლად ხელისუფლების საბჭოების ხელში გადასაცემად. ამ საკითხზე რეზოლუციაში კონფერენციამ მიუთითა იმპერიალ. ომის საწინააღმდეგო აგიტაციის გაშლის აუცილებლობაზე, პროლეტარიატისა და არმიის ძალების მომზადება რევ. ახ. სოციალ. ეტაპზე გადასვლისათვის და ა. შ. აგრ. საკითხზე მიიღეს რსდმპ (ბ) აპრილის კონფერენციის რეზოლუცია. კონფერენციამ აღნიშნა ბურჟ. დროებითი მთავრობის ეროვნ. პოლიტიკის ანტიხალხური ხასიათი და დაამტკიცა რუს. ყოველი ხალხისათვის თვითგამორკვევის უფლების მინიჭება. რსდმპ (ბ) სამხ. ორგანიზაციის მთავარ ამოცანად დაისახა ჯარისკაცებს შორის რევ. პროპაგანდა და აგიტაცია, ომსა და მშვიდობაზე ბოლშევიკური ხასიათის შეხედულებების განმარტება და სხვ. დაამტკიცეს სამხ. ორგანიზაციის წესდება და აირჩიეს რსდმპ (ბ) ცკ-თან არსებული სამხ. ორგანიზაციის სრულიად რუს. ცენტრ. ბიურო შემდეგი შემადგენლობით: ვ. ანტონოვ-ოვსეენკო, ა. აროსევი, პ. დაშკევიჩი, მ. კედროვი, ნ. კრილენკო, კ. მეხონოშინი, ვ. ნევსკი, ნ. პოდვოისკი, ე. როზმიროვიჩი.

*ლიტ.*: Л е н и н В. И., Доклад о текущем моменте на Всероссийской конференции фронтовых и тыловых военных организаций РСДРП(б) 20 июня (3 июля) 1917 г., Полн. собр. соч., 5 изд., т. 32; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რსდმპ I ყრილობა,** ჩატარდა არალეგალურად მინსკში 1898 წ. 1—3 (13—15 მარტს. მოიწვიეს პეტერბ. „*მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირის*" ინიციატივით, რ-საც ვ. ი. ლენინი ხელმძღვანელობდა. ესწრებოდა 9 დელეგატი. კონსპირაციის მიზნით ოქმები არ დაწერილა. დაიწერა მხოლოდ რეზოლუციები. ძირითადი იყო პარტიის შექმნის საკითხი. ყრილობამ გამოაცხადა პარტიის შექმნა და მიიღო გადაწყვეტილება მისთვის ეწოდებინათ რუს. ს.-დ. მუშათა პარტია (რ ს დ მ პ). ყრილობამ აირჩია რსდმპ ცკ 3 წევრის შემადგენლობით (ს. რადჩენკო—პეტერბ. „ბრძოლის კავშირიდან", ბ. ეიდელმანი — „რაბოჩაია გაზეტას" ჯგუფიდან და ა. კრემერი — ბუნდიდან). პარტიის ოფიც. ორგანოდ გამოცხადდა „რაბოჩაია გაზეტა". „რუსი სოციალ-დემოკრატების კავშირი საზღვარგარეთ" მიჩნეულ იქნა პარტიის ნაწილად და მის წარმომადგენლად საზღვარგარეთ.

მიუხედავად იმისა, რომ რსდმპ I ყ. პროლეტარიატის მარქსისტული პარტიის შექმნის მნიშვნელოვანი ეტაპი იყო, მან ვერ შეძლო ს.-დ. მოძრაობაში იდეური და ორგანიზაციული გათიშულობის გადალახვა, ვერ შეიმუშავა პროგრამა და წესდება. ვ. ი. ლენინსა და მის თანამებრძოლებს 5 წლის დაძაბული ბრძოლა დასჭირდათ რუს. და საზღვარგარეთის ოპორტუნისტებთან, რათა შეექმნათ და გაეძლიერებინათ პარტია რევ. მარქსიზმის პრინციპებზე, მოემზადებინათ მისი იდეური და ორგანიზაციული ერთობა 1903 ივლ. *რსდმპ II ყრილობაზე*, რ-იც „ისკრის" რედაქციამ მოიწვია, დამთავრდა რევ. მარქსისტული ორგანიზაციების გაერთიანების პროცესი და შეიქმნა რუს. მუშათა კლასის პარტია— ახ. ტიპის პროლეტ. პარტია, დიდი ლენინური პარტია ბოლშევიკებისა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სოციალ-დემოკრატიული პარტიის პროგრამის პროექტი და განმარტება, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 2; მ ი ს ი ვ ე, რუსი სოციალ-დემოკრატების ამოცანები, იქვე; მ ი ს ი ვ ე, „ისკრის" რედაქციის განცხადება, იქვე, ტ. 4.

**რსდმპ II ყრილობა,** ჩატარდა 1903 17 (30) ივლ.–10 (23) აგვ. მიმდინარეობდა ჯერ ბრიუსელში, შემდეგ — ლონდონში. სულ ჩატარდა 37 სხდომა (13 — ბრიუსელში, 24 — ლონდონში). ყრილობაზე წარმოდგენილი იყო 26 ორგანიზაცია, სულ მონაწილეობდა 43 დელეგატი, 51 გადამწყვეტი ხმით და 14 დელეგატი სათათბირო ხმით. ყრილობის მთავარ ამოცანას შეადგენდა ნ ა მ დ ვ ი ლ ი პარტიის შექმნა იმ პრინციპულ და ორგანიზაციულ საფუძვლებზე, რ-ებიც წამოაყენა და შეიმუშავა „ისკრამ". ამ ამოცანის გადაწყვეტისათვის ყრილობაზე რევ. მარქსისტებს მკაცრი ბრძოლის გადატანა მოუხდათ ოპორტუნისტებთან. დღის წესრიგი: ყრილობის კონსტიტუირება, ბიუროს არჩევნები, რეგლამენტისა და დღის წესრიგის დამტკიცება, საორგანიზაციო კომიტეტის მოხსენება — ვ. როზანოვი (პოპოვი), მანდატების შემმოწმებელი კომისიისა და ყრილობის შემადგენლობის განმსაზღვრელი კომისიის ანგარიში — ბ. გინზბურგი (კოლცოვი), ბუნდის ადგილი რსდმპ-ში — ლიბერი (მ. გოლდმანი), ლ. მარტოვი (ი. ცედერბაუმი), პარტიის პროგრამა, პარტიის ცენტრ ორგანო, დელეგატთა მოხსენებები, პარტიის პროგრამა, პარტიის ორგანიზაცია (პარტიის ორგანიზაციული წესდების განხილვა —ვ. ი. ლენინი), რაიონული და ეროვნ. ორგანიზაციები — საწესდებო კომისია —ვ. ნოსკოვი (გლებოვი), პარტიის ცალკეული ჯგუფები — შესავალი სიტყვა ვ. ი. ლენინისა. ეროვნ. საკითხი. ეკონ. ბრძოლა და პროფ. მოძრაობა. პირველი მაისის დღესასწაულად გამოცხადება. საერთაშ. სოციალ. კონგრესი ამსტერდამში 1904 — დემონსტრაციები და აჯანყებები, ტერორი. პარტ. მუშაობის საშინაო საკითხები: ა. პროპაგანდის, აგიტაციის, ბ. პარტ. ლიტ-რის, გ. გლეხობაში მუშაობის და ჯარში მუშაობის, დ. მოსწავლეთა შორის მუშაობის, ე. სექტანტებს შორის მუშაობის დაყენება, რსდმპ-ის დამოკიდებულება ესერებთან, რსდმპ-ის დამოკიდებულება რუს. ლიბერ. მიმდინარეობებთან, ცკ-ისა და ცენტრ. ორგანოს რედაქციის არჩევნები. პარტიის საბჭოს არჩევნები. ვ. ი. ლენინი აირჩიეს ყრილობის ბიუროში, რ-იც თავმჯდომარეობდა მთელ რიგ სხდომებს და გამოიდა სიტყვით თითქმის ყველა საკითხზე, იყო პროგრამის საორგანიზაციო და სამანდატო კომისიების წევრი.

ყრილობის ძირითადი საკითხი იყო პარტიის პროგრამის მიღება, რ-ის განხილვას მიეძღვნა 9 სხდომა. პრინციპულმა უთანხმოებებმა იჩინა თავი პროგრამის აგრ. ნაწილის განხილვისას. ოპორტუნისტები, რ-ებსაც არ სწამდათ გლეხობის რევოლუციურობა, არსებითად გამოდიოდნენ მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის წინააღმდეგ. ლენინმა ხაზი გაუსვა გლეხობის, როგორც პროლეტარიატის მოკავშირის მნიშვნელობას, დაასაბუთა რევ. მოთხოვნა — „ჩამონაჭრების" დაბრუნება და სხვ.

ყრილობაზე დამტკიცებული მარქსისტული პროგრამა ძირფესვიანად განსხვავდებოდა დას. ევრ. ქვეყნების ს.-დ. პარტიების პროგრამებისაგან. მასში ხაზი ჰქონდა გასმული პროლეტარიატის დიქტატურის აუცილებლობას და წამოყენებული იყო მისთვის ბრძოლის ამოცანა. პროგრამამ მეცნ. საფუძველი ჩაუყარა პროლეტარიატის რევ. პარტიის სტრატეგიასა და ტაქტიკას.

პარტიის წესდების პროექტის (დაწერა ლენინმა), განსაკუთრებით პირველი პარაგრაფის განხილვისას, რ-იც პარტიის წევრობას ეხებოდა, ბრძოლამ მძაფრი ხასიათი მიიღო. ლენინმა წამოაყენა ფორმულირება, რ-ის თანახმადაც პარტიის წევრად შეიძლება ჩაითვალოს ყველა, ვინც აღიარებს მის პროგრამას და ეხმარება პარტიას როგორც მატერ. სახსრებით, ისე პირადი მონაწილეობით ერთ-ერთ პარტ. ორგანიზაციაში. მარტოვსა და მის მომხრეებს მიაჩნდათ, რომ პარტიის წევრისათვის არ არის აუცილებელი შედიოდეს რომელიმე პარტ. ორგანიზაციაში ან მონაწილეობდეს მის მუშაობაში; ბრძოლის პრინციპული აზრი ასახავდა სხვადასხვა შეხედულებას იმის შესახებ, თუ როგორი უნდა ყოფილიყო პარტია. ლენინელებს სურდათ შემჭიდროებული, მებრძოლი, მკვეთრად ორგანიზებული, დისციპლინირებული პროლეტ. პარტიის შექმნა. მარტოველებს კი, პირიქით, ბუნდოვანი, სხვადასხვაგვაროვანი, გაუფორმებელი, არსებითად წვრილბურჟ. პარტია. ყრილობამ ხმების უმრავლესობით მიიღო წესდების პირველი პარაგრაფი მარტოვის ფორმულირებით. მხოლოდ რსდმპ III ყრილობაზე (1905) გამოასწორეს შეცდომა და მიიღეს წესდების პირველი პარაგრაფის ლენინური ფორმულირება. წესდების ყველა დანარჩენი პარაგრაფი II ყრილობამ მიიღო ვ. ი. ლენინის ფორმულირებით. ყრილობამ შექმნა პარტ. ცენტრები: ცენტრ. ორგანო, ცკ და პარტიის საბჭო. გადაწყდა ლიკვიდირებული ყოფილიყო არანორმალური მდგომარეობა საზღვარგარეთ, სადაც ორი ს.-დ. ორგანიზაცია იყო: ისკრული — „რუსეთის რევოლუციური სოციალ-დემოკრატიის ლიგა" და „ეკონომისტური" — „რუსი სოციალ-დემოკრატების კავშირი საზღვარგარეთ". ყრილობამ „ლიგა" ცნო რსდმპ-ის ერთადერთ საზღვარგარეთულ ორგანიზაციად. პროტესტის ნიშნად „კავშირის" ორმა წარმომადგენელმა ყრილობა დატოვა. ასევე მოიქცა ხუთი ბუნდელი იმის გამო, რომ ყრილობამ უარი უთხრა ბუნდს რსდმპ-ში ფედერაციულ საწყისებზე მიღე-

ბაზე და უგულვებელყო ბუნდის ულტიმატუმი ეცნოთ იგი ებრაელ მუშათა ერთადერთ წარმომადგენლად რუსეთში. 7 ანტიმარქსისტის წასვლამ შეცვალა ყრილობაზე ძალთა თანაფარდობა თანამიმდევრული ისკრელების სასარგებლოდ. პარტიის ცენტრ. ორგანოების არჩევნებისას ვ. ი. ლენინმა და მისმა თანამებრძოლებმა გადამწყვეტი გამარჯვება მოიპოვეს, „ისკრის“ რედაქციაში აირჩიეს ვ. ი. ლენინი, ლ. მარტოვი, გ. პლეხანოვი, მაგრამ მარტოვმა უარი თქვა რედაქციაში მუშაობაზე. პარტიის ცკ-ში აირჩიეს გ. კრჟიჟანოვსკი, ფ. ლენგნიკი (ორივე დაუსწრებლად), ვ. ნოსკოვი — ყრილობის დელეგატი სათათბირო ხმით. სამივე ვ. ი. ლენინის მომხრე იყო; აირჩიეს აგრეთვე პარტიის საბჭოს მე-5 წევრი — გ. პლეხანოვი. ამ დროიდან ვ. ი. ლენინის მომხრეებს, რ-ებმაც პარტიის ცენტრ. ორგანოებში არჩევნებისას ხმათა უმრავლესობა მიიღეს, ეწოდათ ბოლშევიკები, ხოლო ვ. ი. ლენინის მოწინააღმდეგეებს, რ-ებმაც ხმათა უმცირესობა მიიღეს, მენშევიკები. ყრილობაზე მიღებული რეზოლუციების უმრავლესობის პროექტები დაწერა ვ. ი. ლენინმა.

რსდმპ II ყ-ს მსოფლიო ისტ. მნიშვნელობა აქვს. ეს იყო შემობრუნების პუნქტი რუს. და მსოფლიოს მუშათა მოძრაობაში. ყრილობის ძირითადი შედეგია რუსეთში რევ. მებრძოლი პარტიის — ბოლშევიკური პარტიის შექმნა. ბოლშევიზმი, ამბობდა ვ. ი. ლენინი, — როგორც პოლიტიკური აზროვნების მიმდინარეობა და როგორც პოლიტიკური პარტია, 1903 წლიდან არსებობს. იხ. აგრეთვე სტ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია*.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რსდმპ II ყრილობა. 1903 წ. 17 (30) ივლისი—10 (23) აგვისტო, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 6; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**რსდმპ III ყრილობა,** გაიმართა 1905 წ. 12—27 აპრ. (25 აპრ. — 10 მაისი) ლონდონში. ყრილობის მთავარი ამოცანა იყო დაწყებულ რევოლუციაში პარტიის ერთიანი ტაქტიკური ხაზის შემუშავება. ყრილობის მუშაობაში მონაწილეობდა 24 დელეგატი გადამწყვეტი, 14 — სათათბირო, ხმით, თავ-რეობდა ვ. ი. ლენინი; ყრილობა გახსნა პარტიის უხუცესმა წევრმა მ. *ცხაკაიამ*. ვ. ი. ლენინი ხელმძღვანელობდა ყრილობის მუშაობას; გამოსვლებში, რეზოლუციის პროექტებსა და სხვ. მან განსაზღვრა ყრილობის პოზიციები ყველა ძირითად საკითხში.

დღის წესრიგი: საორგანიზაციო კომიტეტის მოხსენება (უმრავლესთა კომიტეტების ბიუროსაგან — ა. ბოგდანოვი, ცკ-იდან — ლ. კრასინი), ტაქტიკური საკითხები; შეიარაღებული აჯანყება (ა. ლუნაჩარსკი, თანამომხსენებელი ა. ბოგდანოვი); დამოკიდებულება მთავრობის პოლიტიკასთან (ვ. ი. ლენინი, პ. რუმიანცევი), დამოკიდებულება საგლეხო მოძრაობასთან (ვ. ი. ლენინი, მ. ცხაკაია); საორგანიზაციო საკითხები: მუშებისა და გლეხების დამოკიდებულება პარტ. ორგანიზაციებში (ვ. ი. ლენინისა და ა. ბოგდანოვის რეზოლუცია), პარტიის წესდება (ბოგდანოვი); სხვა პარტიებთან და მიმდინარეობებთან დამოკიდებულება; რსდმპ-ის გათიშულ ნაწილთან დამოკიდებულება (ვ. ი. ლენინისა და ა. ბოგდანოვის რეზოლუცია), ეროვნ. ს.-დ. ორგანიზაციებისადმი დამოკიდებულება (ვ. ვოროვსკის რეზოლუცია); ლიბერალებთან დამოკიდებულება (ვოროვსკი), სოციალისტ-რევოლუციონერებთან პრაქტ. შეთანხმება (ვ. ი. ლენინი); პარტიის ცხოვრების საშინაო საკითხები; პროპაგანდა და აგიტაცია (ბოგდანოვის რეზოლუცია); დელეგატთა ანგარიშები; ცკ-ის ანგარიში (ლ. კრასინი, ა. ლიუბიმოვი), ადგილ. კომიტეტების დელეგატთა ანგარიშები, არჩევნები, ყრილობის რეზოლუციებისა და ოქმების გამოქვეყნების პირობები და სხვ. ყრილობაზე რუსეთში დაწყებული რევოლუცია დახასიათებული იყო, როგორც ბურჟ.-დემოკრატიული, რ-ის მთავარ მამოძრავებელ ძალას და ჰეგემონს წარმოადგენდა პროლეტარიატი, ხოლო მის მოკავშირეს — გლეხობა. „შეიარაღებული აჯანყების შესახებ“ რეზოლუციაში ყრილობამ აღნიშნა, რომ თვითმპყრობელობის დამხობის ერთადერთი გზაა მასობრივი პოლიტ. გაფიცვებიდან შეიარაღებულ აჯანყებაზე გადასვლა. ყრილობამ ხაზი გაუსვა, რომ დროებითი რევ. მთავრობა — პროლეტარიატისა და გლეხობის რევ.-დემოკრ. დიქტატურის ორგანო — შეიძლება შეიქმნას მხოლოდ აჯანყების გამარჯვების შედეგად და მან უნდა მიაღწიოს ეკონ. და პოლიტ. მოთხოვნათა განხორციელებას, რ-იც ჩამოყალიბებულია რსდმპ *პროგრამა მინიმუმში*. აღინიშნა, რომ დასაშვებია პარტიის რწმუნებულთა მონაწილეობა დროებით რევ. მთავრობაში ყველა კონტრრევ. ცდასთან დაუნდობელი ბრძოლის წარმოებისა და მუშათა კლასის ინტერესების დაცვის მიზნით. გადატრიალებამდე ყველა პარტ. ორგანიზაციას ფარდა უნდა აეხადა ცარიზმის მხრივ დათმობებისა და დაპირებების იძულებითი ხასიათისათვის, დაერაზმა მუშათა კლასი, რათა რევ. გზით განეხორციელებინა 8-საათიანი სამუშაო დღე და სხვ. მოთხოვნები, მოემზადებინა იგი ცარიზმის რეაქციის შეტევების მოსაგერიებლად. „გლეხთა მოძრაობისადმი დამოკიდებულების“ ლენინურ რეზოლუციაში ყრილობამ მოუწოდა მხარი დაეჭირათ გლეხთა მასების მოთხოვნებისათვის მემამულეთა, სახაზინო, საეკლ.-სამონასტრო და საუფლისწულო მიწების თვით კონფისკაციამდე, დახმარება გაეწიათ რევ.-დემოკრ. გარდაქმნებისათვის გლეხთა კომიტეტების შესაქმნელად. რეზოლუციაში „ეროვნული სოციალ-დემოკრატიული ორგანიზაციებისადმი დამოკიდებულების“ შესახებ ყრილობამ მიუთითა ერთიან რსდმპ-ში მათი გაერთიანების აუცილებლობაზე. ყრილობამ აირჩია რსდმპ ერთიანი ხელმძღვანელი ცენტრი — ცკ ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით. ცკ-ის სხდომაზე ვ. ი. ლენინი დაამტკიცეს გაზ. „პროლეტარის“ რედაქტორად.

ყრილობა ხელმძღვანელობდა ცარიზმთან საერთო დემოკრ. ბრძოლაში პროლეტარიატის ჰეგემონიის, გლეხობასთან პროლეტარიატის კავშირის, სოციალ-დემოკრ. სტრატეგიული გეგმისა და ტაქტიკური ხაზის საფუძვლების ლენინური იდეებით, პროლეტარიატსა და მის პარტიას მიზნად დაუსახა ბურჟ.-დემოკრ. რევ. სოციალისტურში გადაზრდის გზები და საშუალებები. ყრილობის გადაწყვეტილებები შეაჯამა და თეორიულად დაასაბუთა ლენინმა ნაშრომში „სოციალ-დემოკრატიის ორი ტაქტიკა დემოკრატიულ რევოლუციაში“ (გამოქვეყნდა 1900).

ყრილობამ მიიღო სპეც. რეზოლუცია „კავკასიის ამბების გამო“ (იხ. სტ. *გლეხთა კომიტეტები* ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი).

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მესამე ყრილობა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 8; მ ი ს ი ვ ე, სოციალ-დემოკრატიის ორი ტაქტიკა დემოკრატიულ რევოლუციაში, იქვე, ტ. 9; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

**რსდმპ IV (გამაერთიანებელი) ყრილობა,** შედგა 1906 წ. 10—25 აპრ. (23 აპრ. — 8 მაისი) სტოკჰოლმში. ესწრებოდა 112 დელეგატი გადამწყვეტი და 22 სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: აგრარული პროგრამის გადასინჯვა (ვ. ი. ლენინი, პ. მასლოვი, გ. პლეხანოვი, ს. სუვოროვი, პ. რუმიანცევი); თანამედროვე მომენტისა და პროლეტარიატის კლასობრივი ამოცანები, სახელმწ. სათათბიროს არჩევნების შედეგებისა და სათათბიროსადმი დამოკიდებულების ტაქტიკა (პ. აქსელროდი, ვ. ი. ლენინი); შეიარაღებული აჯანყება (ვ. მახნოვეცი, ლ. კრასინი, თ. ლიპკინი), პარტიზანული გამოსვლები; დროებითი რევ. მთავრობა და რევ. თვითმმართველობა; მუშათა დეპუტატების საბჭოებისადმი დამოკიდებულება; პროფკავშირები; დამოკიდებულება გლეხთა მოძრაობისადმი; სხვადასხვა არასოციალ-დემოკრ. პარტიისადმი დამოკიდებულება; პოლონეთისათვის განსაკუთრებული დამფუძნებელი კრების მოთხოვნისადმი დამოკიდებულება; პარტიის ორგანიზაცია; ეროვნ. ს.-დ., ორგანიზაციებთან (პოლ. და ლიტვ. ს.-დ., ლატვ. სდმპ, ბუნდი) გაერთიანება; ანგარიშები; არჩევნები; ყრილობამ განიხილა 1-ლი და მე-4 პუნქტი, დანარჩენი გადავიდა კომისიებში კამათის გარეშე, მე-7 და მე-11 პუნქტი მოიხსნა დღის წესრიგიდან. ვ. ი. ლენინი გამოვიდა მოხსენებით აგრ. საკითხზე, თანამედროვე მომენტზე (ტექსტები არ არის ნაპოვნი), სახელმწ. სათათბიროსადმი დამოკიდებულების საკითხზე, სიტყვებით შეიარაღებული აჯანყებისა და სხვ. საკითხებზე. ყრილობამ მუშაობა დაიწყო პარტ. აგრ. პროგრამის გადასინჯვით; ლენინური აგრ. პროგრამა ითვალისწინებდა მთელი ძვ. მიწათმფლობელობის რევ. ნგრევას. მისი ძირითადი პუნქტები იყო: 1. მთელი საეკლ., სამონასტრო, საუფლისწულო, სახელმწ. და საკაბინეტო და მემამულეთა მიწების კონფისკაცია. 2. არჩევითი გლეხთა კომიტეტების დაარსება მემამულური ძალაუფლებისა და პრივილეგიების ყველა კვალის მოსპობისა და კონფისკაციაქმნილი მიწების გლეხობის განკარგულებაში გადასვლის მიზნით. 3. გარკვეულ პოლიტ. პირობებში (რევ. გადამწყვეტი გამარჯვება და დემოკრ. რესპ. დამყარება და სხვ.) მიწების ნაციონალიზაცია. თანამედროვე მომენტის შეფასებისა და სახელმწ. სათათბიროს შესახებ საკითხების განხილვისას მენშევიკები აშკარად გამოდიოდნენ რევოლუციაში პროლეტარიატის ჰეგემონიის წინააღმდეგ, გადაჭარბებით აფასებდნენ სათათბიროს, როგორც საერთო ეროვნ. პოლიტ. ცენტრის როლს, არსებითად უგულებელყოფდნენ შეიარაღებულ აჯანყებას. ყრილობამ მიიღო მენშევიკური რეზოლუცია, რ-იც პროლეტარიატს კადეტური სათათბიროსადმი მხარდაჭერის პოზიციაზე აყენებდა. ყრილობის რეზოლუცია შეიარაღებული აჯანყების შესახებ შენიღბული ფორმით აკრიტიკებდა დეკ. შეიარაღებულ აჯანყებას, არაფერს ამბობდა ახ. გამოსვლების მომზადების აუცილებლობაზე. ყრილობამ მიიღო რსდმპ-ში პოლ. და ლიტვ. სოციალ-დემოკრატია, შეიმუშავა ლატვ. სდმპ-სა და ბუნდთან, როგორც ტერიტ. ორგანიზაციებთან, გაერთიანების პირობები. მენშევიკები, იმის შიშით, რომ მუშები არ ჩამოსცილებოდნენ, იძულებული იყვნენ მიეღოთ წესდების პირველი პარაგრაფის ლენინური ფორმულირება პარტიის წევრობის შესახებ. ყრილობაზე არჩეულ ცკ-ში შევიდა 3 ბოლშევიკი და 7 მენშევიკი.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რსდმპ გამაერთიანებელი ყრილობა. 1906 წ. 10 (23) აპრილი — 25 აპრილი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 10.

**რსდმპ V (ლონდონის) ყრილობა,** გაიმართა 1907 წ. 30 აპრ. — 19 მაისს (13 მაისს — 1 ივნ.) ლონდონში. ყრილობას ესწრებოდა 303 დელეგატი გადამწყვეტი და 33 სათათბირო ხმით. მენშევიკები ყოველმხრივ ცდილობდნენ შეეზღუდათ ყრილობის მუშაობა. დღის წესრიგი: ცკ-ის ანგარიში; სათათბიროს ფრაქციის ანგარიში და მისი ორგანიზაცია; ბურჟ. პარტიებთან დამოკიდებულება, სახელმწ. სათათბირო; მუშათა ყრილობა და უპარტიო მუშათა ორგანიზაციები; პროფკავშირები და პარტია; პარტიზ. გამოსვლები; უმუშევრობა, ეკონ. კრიზისი, ლოკაუტები; საორგანიზაციო საკითხები; საერთაშ. კონგრესი

შტუტგარტში; მუშაობა არმიაში; სხვადასხვა. ვ. ი. ლენინი აირჩიეს ყრილობის პრეზიდიუმში, გამოვიდა სიტყვით მრავალ საკითხზე. რსდმპ-ცკ-ის საანგარიშო მოხსენება, რ-ის დიდი ნაწილი მენშევიკებმა შეადგინეს, გააკეთა ლ. მარტოვმა, ბოლშევიკებიდან თანამომხსენებით გამოვიდა ა. ბოგდანოვი, ბუნდიდან — რ. აბრამოვიჩი. ცკ-ის ანგარიშმა და მის ირგვლივ კამათმა გამოააშკარავა მენშევიკებსა და ბოლშევიკებს შორის აზრთა პრინციპული სხვადასხვაობა.

ყრილობის ძირითადი საკითხი იყო ბურჟ. პარტიებთან დამოკიდებულება. მომხსენებლებად გამოვიდნენ ბოლშევიკებიდან ვ. ი. ლენინი, მენშევიკებიდან — მარტინოვი., პოლ. და ლიტვ. სოციალ. დემოკრატიიდან — რ. ლუქსემბურგი, ბუნდიდან — აბრამოვიჩი, საკითხის აქტუალობა აიხსნებოდა ბოლშევიკებისა და მენშევიკების სხვადასხვანაირი დამოკიდებულებით არაპროლეტ. პარტიებთან, რაც ლენინის განმარტებით „...რუსეთის რევოლუციაში პროლეტარიატის პრაქტიკული პოლიტიკის საკითხების გამო წამოჭრილი თითქმის ყველა და უსათუოდ ყველა არსებითი უთანხმოების, აზრთა ყველა სხვადასხვაობის ნამდვილი წყარო იყო“ (თხზ., ტ. 12, გვ. 607). ვ. ი. ლენინის მიერ დაწერილ რეზოლუციაში ყრილობამ ბოლშევიკური შეფასება მისცა ყველა არაპროლეტ. პარტიას — შავრაზმელებს, ოქტიაბრისტებს, კადეტებს და ესერებს, განსაზღვრა მათი კლასობრივი შინაარსი. რეზოლუცია „სახელმწიფო სათათბიროს შესახებ“, რ-საც საფუძვლად დაედო ლენინური პროექტი, განსაზღვრავდა სოციალ.-დემოკრატიის ამოცანებს სათათბიროში. წინააღმდეგ მენშევიკების პოზიციებისა, რეზოლუციაში აღნიშნული იყო, რომ სათათბიროში სოციალ.-დემოკრატიის მუშაობა უნდა გამოიყენოს, უპირველეს ყოვლისა, როგორც ტრიბუნა მხილებისათვის, პარტიის რევ. მოთხოვნების პროპაგანდისათვის. რეზოლუცია „მუშათა ყრილობის“ შესახებ აკრიტიკებდა მენშევიკების იდეას უპარტიო ყრილობის მოწვევის შესახებ. ყრილობამ მიიღო პარტიის ახ. წესდება, რ-ის მიხედვითაც ყრილობა ირჩევდა მხოლოდ ცკ-ს, ხოლო ცენტრ ორგანოს ნიშნავდა ცკ. ყრილობამ აირჩია ცკ 5 ბოლშევიკის, 4 მენშევიკის, 2 პოლ. და 1 ლატვ. სოციალ-დემოკრატის შემადგენლობით. ითვალისწინებდა რა ცკ-ის არაერთგვაროვნებას, მასში მერყევი ელემენტების ყოფნას, ბოლშევიკებმა თავიანთ თათბირზე ჩამოაყალიბეს *ბოლშევიკური ცენტრი* ვ. ი. ლენინის მეთაურობით.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რსდმპ V ყრილობა. 1907 წ. 30 აპრილი — 19 მაისი (13 მაისი — 1 ივნისი), თხზ., გამოც. მე-4, ტ. 12.

**რსდმპ (ბ) VI ყრილობა,** შედგა პეტროგრადში 1917 წ. 26 ივლ. — 3 აგვ. (8—16 აგვ.) ესწრებოდა 157 დელეგატი გადამწყვეტი, 110 — სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ პარტ. 176 ათ-ზე მეტ წევრს. დღის წესრიგი: ორგბიუროს ანგარიში (ი. სვერდლოვი); რსდმპ (ბ) ცკ-ის მოხსენება (პოლიტ. ანგარიში — ი. სტალინი, საორგანიზაციო — სვერდლოვი, ფინანს.— ი. სმილგა); ანგარიშები ადგილებიდან; მიმდინარე მომენტი (ომი და საერთაშ. მდგომარეობა —ნ. ბუხარინი, პოლიტ. და ეკონ. მდგომარეობა — ი. სტალინი, ვ. მილიუტინი); პროგრამის გადასინჯვა; საორგანიზაციო საკითხი, არჩევნები დამფუძნებელ კრებაში; ყრილობის მუშაობას წარმართავდა ვ. ი. ლენინი, რ-იც რაზლივში იმალებოდა. განიხილეს ლენინის სასამართლოზე გამოცხადების საკითხი. ყრილობამ ერთხმად მიიღო გადაწყვეტილება, რომ ვ. ი. ლენინი არ გამოცხადებულიყო სასამართლოზე, აგრეთვე გამოთქვა პროტესტი მენშევიკური მთავრობის მიერ პროლეტარიატის ბელადის დევნის გამო. პოლიტ. ანგარიშში აღნიშნული იყო, რომ ცკ ატარებდა რსდმპ სრულიად რუს. VII (აპრილის) კონფერენციაზე მიღებულ სოციალ. რევ. კურსს ლოზუნგებით: „მთელი ძალაუფლება საბჭოებს!“ „მუშათა კონტროლი წარმოებასა და განაწილებაზე, მემამულეთა მიწების კონფისკაცია და მათი გადაცემა გლეხებისათვის, იმპერიალისტური ომის შეწყვეტა. განხილული იყო პარტიის ტაქტიკა ივნ. და ივლ. კრიზისების პერიოდში. ცკ-ის ორგანიზაციულ ანგარიშში — ადგილ. პარტ. ორგანიზაციებისადმი ხელმძღვანელობის ძირითადი ფორმები და მეთოდები.

ყრილობამ ძირითადი ყურადღება მიაქცია მიმდინარე მომენტის განხილვას, პარტიის ახ. პოლიტ. კურსის შემუშავებას. მოხსენება ომისა და საერთაშ. მდგომარეობის შესახებ ასახავდა რევ. განვითარების, საგარეო პოლიტიკის პირობების ვრცელ სურათს, მაგრამ მომხსენებელმა რევ. მამოძრავებელი ძალებისა და მისი პერსპექტივების შეფასებაში დაუშვა პრინციპული შეცდომები. ის ამტკიცებდა, თითქოს გლეხობას კავშირი აქვს ბურჟუაზიასთან და არ მიყვება მუშათა კლასს. ბუხარინი არ იზიარებდა სოციალ. რევ ერთ ცალკე აღებულ ქვეყანაში გამარჯვების შესაძლებლობის ლენინურ დასკვნებს და რუს. რევოლუციას განიხილავდა მხოლოდ როგორც „ბიძგს“ დასავლეთის რევოლუციისათვის, იგი არსებითად უარყოფდა რევ. გამარჯვებას რუსეთში დას. ევრ. ქვეყნების პროლეტ. რევ. დახმარების გარეშე. ყრილობამ უარყო ბუხარინის მკაცრი მტკიცებანი. მოხსენებაში პოლიტ. მდგომარეობის შესახებ ნაჩვენები იყო კლასობრივ ძალთა თანაფარდობა ყრილობის მიმდინარეობის მომენტში, დახასიათებული იყო რევ. განვითარების გზები. ხელმძღვანელობდა რა ლენინის მითითებებით, ი. სტალინმა დაასაბუთა, რომ საჭირო იყო ლოზუნგზე „მთელი ძალაუფლება საბჭოებს!“ დროებით უარის თქმა და შეიარაღებული აჯანყების კურსის აღება. ყრილობამ დაამტკიცა პარტიაში „მეჟრაიონცების“ მიღება. პროფმოძრაობის საკითხზე ყრილობამ გამოთქვა სურვილი, რომ რუს. პროფკავშირებს აეღოთ საერთაშ. პროფკავშირების აღდგენის ინიციატივა; მიუთითა პროფკავშირებში პარტიის გავლენის გაძლიერების აუცილებლობაზე კომუნიზმისათვის მუშათა კლასის საბრძოლო ორგანიზაციათა გარდაქმნის მიზნით. ყრილობის რეზოლუციებში პროპაგანდის შესახებ, პროფმოძრაობაში პარტიის ამოცანების, ახალგაზრდობის კავშირების, დამფუძნებელ კრებაში წინასაარჩევნო კამპანიის, სამხ. სექციის რეკომენდაციაში შემუშავებული იყო გადამწყვეტი ბრძოლებისათვის პარტიის მომზადების პროგრამა, მასებში მუშაობის ფორმები და მეთოდები. გადაწყვეტილებები მიმართული იყო ხალხთა მასების რევ. ინიციატივისა და დამოუკიდებლობის გაფართოების, მუშათა კლასისა და ღარიბი გლეხობის კავშირის განმტკიცებისაკენ. ყრილობამ გამოხატა ბოლშევიკური პარტიის მზადყოფნა წაეყვანა მასები კაპიტალიზმზე შეტევისაკენ პროლეტარიატის დიქტატურის დასამყარებლად. ყრილობის დავალებითა და სახელით რსდმპ (ბ) ცკ-მა მიიღო მანიფესტი, რ-იც ეხებოდა „რუსეთის ყველა მშრომელს, ყველა მუშას, ჯარისკაცსა და გლეხს!“

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., მასალები პარტიული პროგრამის გადასინჯვისათვის, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 24; მ ი ს ი ვ ე, ლოზუნგებისათვის, იქვე, ტ. 25; მ ი ს ი ვ ე, რევოლუციის გაკვეთილები, იქვე; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**„რსდმპ ჩრდილოეთის კავშირი“,** „ჩ რ დ ი ლ ო ე თ ი ს მ უ შ ა თ ა კ ა ვ შ ი რ ი“, ვლადიმირის, კოსტრომის, იაროსლავლის გუბერნიების ს.-დ. ორგანიზაციების საოლქო გაერთიანება. შეიქმნა 1900—01 ვორონეჟში იაროსლავლიდან და ივანოვო-ვოზნესენსკიდან აქ გადმოსახლებული ო. ვარენცოვას, ვ. ნოსკოვისა და სხვ. სოციალ.-დემოკრატების ინიციატივით. „რსდმპ ჩ. კ.“ ხელმძღვანელობდა რუს. მსხვილი საფეიქრო რ-ნის მუშათა მოძრაობას. მისი მოღვაწეობა განსაკუთრებით გამოცოცხლდა 1901 აგვ. კინეშმაში (კოსტრომის გუბ.) ჩატარებული ს.-დ. კომიტეტებისა და ჯგუფების (ივანოვო-ვოზნესენსკის, იაროსლავლის, კოსტრომისა და ვლადიმირის) წარმომადგენელთა თათბირის შემდეგ. „კავშირის“ ყრილობაზე ვორონეჟში 1902 წ. 1—5 (14—18) იანვ. დამთავრდა მისი ჩამოყალიბება: აირჩიეს ცკ (მ. ბაგაევი, ო. ვარენცოვა, ნ. პანინი და სხვ.) და მიიღეს პროგრამა, რ-იც ვ. ი. ლენინმა გააკრიტიკა წერილში „ჩრდილოეთის კავშირს“. არსებობის პირველი დღეებიდან „კავშირი“ ურთიერთობაში იყო „*ისკრასთან*“, იზიარებდა მის პოლიტ. ხაზს და ორგანიზაციულ გეგმას. ღია წერილში, რ-იც დაიბეჭდა „ისკრაში“ (№ 34, 1903 თებ.), „კავშირმა“ განაცხადა „ისკრის“, „*ზარიის*“ და ლენინის წიგნის „რა ვაკეთოთ?“ პროგრამასთან სრული სოლიდარობა, „ისკრა“ და „ზარია“ ცნო რსდმპ ხელმძღვ. ორგანოებად. მისი წარმომადგენლები (ნოსკოვი, თ. შჩეკოლდინი, ა. სტოპანი, ა. ლიუბიმოვი) მონაწილეობდნენ რსდმპ II ყრილობის მომზადებაში (1903). „კავშირის“ წევრები (ლ. კნიპოვიჩი, სტოპანი) ყრილობაზე მიემხრნენ ლენინურ უმრავლესობას. რსდმპ II ყრილობის შემდეგ „კავშირი“ გადაკეთდა რსდმპ ჩრდილოეთის კომიტეტად, ხოლო ადგილ. კომიტეტები — ჩრდ. კომიტეტის ჯგუფებად. 1905 ივლ. რსდმპ ჩრდ. ორგანიზაციების კონფერენციაზე კოსტრომაში რსდმპ ჩრდ. კომიტეტი გაუქმდა და შეიქმნა დამოუკიდებელი კომიტეტები — ივანოვო-ვოზნესენსკის, იაროსლავლისა და კოსტრომის: „კავშირმა“ და რსდმპ ჩრდ. კომიტეტმა დიდი როლი ითამაშეს რევ. მარქსიზმის იდეების გავრცელებაში საფეიქრო რ-ნების მუშათა შორის, აღზარდეს ათეულობით პროპაგანდისტი, აგიტატორი და მუშათა მოძრაობის ხელმძღვანელი.

*ლიტ*.: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., წერილი „ჩრდილოეთის კავშირს“, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 6.

**რსდმპ ცკ-ის 1913 „თებერვლის“ თათბირი პარტიულ მუშაკებთან,** შედგა კრაკოვში 1912 წ. 26 დეკ. — 1913 წ. 1 იანვ. (1913 წ. 8—14 იანვ.). კონსპირაციის მიზნით უწოდებდნენ „თებერვლის“ თათბირს. თათბირის გადაწყვეტილებებმა ჩამოაყალიბეს პარტიის ამოცანები ახ. რევ. აღმავლობის პირობებში. იხ. სტ. *კრაკოვის თათბირი რსდმპ ცკ-ისა პარტიულ მუშაკებთან*.

**რსდმპ ცკ-ის 1917 წ. 27 თებერვლის მანიფესტი „რუსეთის ყველა მოქალაქისადმი“,** ბოლშევიკური პარტიის დოკუმენტი, რ-მაც გამოაცხადა თვითმპყრობელობის დამხობა და ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის ძირითადი მოთხოვნები. მანიფესტმა განსაზღვრა მომენტის ძირითადი ამოცანა — დროებითი რევ. მთავრობის შექმნა და დასახა მისი მოქმედების პროგრამა: დემოკრ. რესპ. დამყარება, 8-საათიანი სამუშაო დღის შემოღება, მემამულეთა, სამონასტრო მიწების კონფისკაცია და გადაცემა ხალხისათვის, დამფუძნებელი კრების მოწვევა და სხვ. მანიფესტი მოუწოდებდა შეწყვეტილიყო იმპერიალ. ომი, რისთვისაც დროებით მთავრობას რჩევა ეძლეოდა დაემყარებინა ურთიერთობა მეომარი ქვეყნების პროლეტარიატთან, ყველა ხალხის რევ. ბრძოლასთან თავისი ქვეყნის მჩაგვრელების წინააღმდეგ. ვ. ი. ლენინმა დადებითად შეაფასა მანიფესტი. აღნიშნა, რომ ომისა და ზავის საკითხში ცკ-ის ტაქტიკა ნამდვილად სოციალისტურია, ნამდვილად რევოლუციურია და პრინციპულად საწინააღმდეგოა მენშევიკთა

ოპორტუნისტული ტაქტიკა. მან განსაკუთრებით აღნიშნა ყველა მეომარი ქვეყნის პროლეტარიატის ურთიერთობის მოწოდების მნიშვნელობა. მანიფესტი გამოხატავდა ძირითად მოთხოვნებს. ხელს უწყობდა მათ ორგანიზებას შემდგომი ბრძოლისათვის, მათ დარაზმვას, ბოლშევიკთა გავლენის ზრდას.

*ლიტ.*: Революционное движение в России после свержения самодержавия. Сб. документов, М., 1957.

**რსდმპ ცკ-ის მანიფესტი „ომი და რუსეთის სოციალ-დემოკრატია“,** ბოლშევიკების პირველი ოფიციალური დოკუმენტი, რ-იც გამოხატავდა მათ დამოკიდებულებას I მსოფლიო ომთან. დაწერა ვ. ი. ლენინმა 1914 სექტ., გამოქვეყნდა 1914 წ. 19 ოქტ. (1 ნოემბ.) გაზ. „სოციალ-დემოკრატში“ (№ 33). მანიფესტში განმარტებული იყო ომის ხასიათი და მიზნები. საერთაშ. პროლეტარიატის ტაქტიკა, რ-ის ცენტრ. ლოზუნგად ითვლებოდა იმპერიალ. ომის სამოქალაქო ომად გადაქცევა. ხაზგასმული იყო, რომ რუსეთში სოციალ-დემოკრატიის ამოცანად რჩებოდა: დემოკრ. რესპ. დამყარება, მემამულეთა მიწების კონფისკაცია, 8-საათიანი სამუშაო დღე და სხვ. ლენინურმა მანიფესტმა მსოფლიოს ყველა რევ. ძალას დაუსახა მოქმედების კონკრ. გეგმა ომის პირობებში. მასში შემდგომი განვითარება ჰპოვა ომის, მშვიდობისა და რევ. მარქსისტულმა დებულებებმა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., ომი და რუსეთის სოციალ-დემოკრატია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 21; სკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954.

**რსდმპ ცკ-ის რუსეთის ბიურო,** საერთო პარტიული ორგანო, რ-იც შეიქმნა ცკ-ის წევრებისაგან და 1903—17 რუსეთში უშუალოდ ხელმძღვანელობდა ადგილ. პარტ. ორგანიზაციების პრაქტიკულ მუშაობას. ჩამოყალიბდა რსდმპ II ყრილობის (1903) შემდეგ კიევში. 1904 გადაინაცვლა მოსკოვში, 1905-იდან — პეტერბურგში. ბიუროს პირველ შემადგენლობაში შედიოდნენ. გ. *კრჟიჟანოვსკი*, ვ. ნოსკოვი, კოოპტაციის წესით შეიყვანეს თ. გუსაროვი, რ. *ზემლიაჩკა*, ლ. *კრასინი*, მ. ესენი. შემდგომში, სხვადასხვა დროს, ბიუროს წევრები იყვნენ: ა. ბოგდანოვი, ი. დუბროვინსკი, ა. გოლუბკოვი, კ. ერემეევი, მ. მუშკოვსკი, პ. ზალუცკი, ნ. *კალინინი*, ვ. *მოლოტოვი*, მ. მურანოვი, ვ. *ნოგინი*, გ. *პეტროვსკი*, დ. პოსტოლოვსკი, ი. *სვერდლოვი* და სხვ. ბიუროში შეიქმნა ორგანიზატორული, ტექ. საფინანსო, საინტენდანტო, სამხ. ჯგუფები და მათი მოქმედების მაკოორდინირებელი აღმასრულებელი კომისია. რუსეთში ვ. ი. ლენინის ჩამოსვლის შემდეგ (1905 ნოემბ.) ბიუროს ფუნქციები რსდმპ ცკ-ის გამგებლობაში გადავიდა. რეაქციის პერიოდში (1908—10) ბიურომ მოქმედება განაახლა, მაგრამ წევრების დაპატიმრებისა და მის შემადგენლობაში შემავალ მენშევიკ-ლიკვიდატორთა საბოტაჟის გამო მალე მოქმედება შეწყვიტა. რსდმპ სრულიად რუს. VI (პრაღის) კონფერენციაზე (1912 იანვ.) არჩეულ პარტიის ცკ-ში კვლავ შეიქმნა რუსეთის ბიურო, რ-შიც შევიდნენ ი. *სტალინი*, ფ. გოლოშჩეკინი, გ. *ორჯონიკიძე*, ს. სპანდარიანი, ე. *სტასოვა*. სატრანსპ.-ტექ. ჯგუფის ხელმძღვანელად დაამტკიცეს ო. პიატნიცკი.

პრაღის კონფერენციამდე რუს. ბიურო ერთგვაროვანი როდი იყო. ზოგჯერ მასში უმრავლესობას მენშევიკები შეადგენდნენ, ხშირად თავს იჩენდა მათთან შემრიგებლური განწყობილება, რაც უაღრესად აძნელებდა მუშაობას. ბიუროს მოღვაწეობაში არსებული ნაკლოვანებანი უარყოფით გავლენას ახდენდა მუშათა მოძრაობის ერთიანობაზე.

პრაღის კონფერენციაზე რუსეთში მტკიცე ბოლშევიკური ცენტრის — რუს. ბიუროს შექმნა ჩვენი პარტიის ისტორიაში წარმოადგენდა უაღრესად მნიშვნელოვან მოვლენას. იგი ხელმძღვანელობდა მასების რევ. გამოსვლებს, აძლევდა მათ ორგანიზებულ და შეგნებულ ხასიათს, წარმართავდა ჩვენი პარტიის მთელს საქმიანობას, გარდაქმნიდა პარტ. მუშაობას, განამტკიცებდა დაქსაქსულ, არალეგალურ პარტიულ ჯგუფებს, ქმნიდა პარტიის საოლქო კომიტეტებს, საოლქო ბიუროებს, აწესრიგებდა არალეგალური ლიტ-რის გამოცემასა და გავრცელებას, ბოლშევიკების ფრაქციის სათათბიროს შიგნით და გარეთ მუშაობას, ეწეოდა სააგიტაციო პროპაგანდისტულ საქმიანობას, ხელმძღვანელობდა გაზეთ „პრავდას“.

პრაღის კონფერენციის შემდეგ გარკვეულ პერიოდში რუს. ბიურო თბილისში იმყოფებოდა. აქედან ხელმძღვანელობდა იგი რუს. ბოლშევიკურ ორგანიზაციებს, წარმართავდა მშრომელთა ბრძოლას ცარიზმის წინააღმდეგ. თბილისში გამოცემული არალეგალური ფურცლები და პროკლამაციები იგზავნებოდა რუს. მრავალ ქალაქში. ბიუროს წევრების ენერგიული მუშაობით თბილისი რსდმპ ცკ-ის გამომცემლობის ერთ-ერთ ბაზად გადაიქცა.

რსდმპ ცკ-ის პირობითად ორად—რუს. და საზღვარგარეთულ ბიუროებად — გაყოფა გამოწვეული იყო ვ. ი. ლენინისა და პარტიის ზოგიერთი ხელმძღვანელი მუშაკის ემიგრაციაში ყოფნით. ცკ-ის ორგანიზაციული გაყოფა მეფის რუსეთში პარტ. მუშაობის პირობებითა და სიძნელეებით იყო განპირობებული. I მსოფლიო ომის (1914—18) დაწყებისას ბიუროს წევრები დააპატიმრეს, რის გამოც მან დროებით შეწყვიტა არსებობა. ბიუროს მუშაობა აღდგა 1915. მან მნიშვნელოვანი სამუშაო ჩაატარა იმპერიალისტური ომის წინააღმდეგ ლენინური ლოზუნგების გარშემო ბოლშევიკების დარაზმვისათვის, შეძლო კავშირის აღდგენა პარტ. ორგანიზაციებთან. მისი ხელმძღვანელობით პროლეტარიატის გამოსვლებს მიეცა უფრო შეგნებული და ორგანიზებული ხასიათი. ბიურო უდიდეს მუშაობას ეწეოდა 1917 თებ. რევ. პერიოდში. მისი ხელმძღვანელობით გამოშვებულმა პროკლამაციებმა, გადაწყვეტილებებმა და ცხოვრებაში მათმა გატარებამ უდიდესი როლი ითამაშა რევ. გამარჯვებაში.

1917 წ. 27 თებ. (12 მარტი) ბიურომ გამოსცა რსდმპ ცკ-ის მანიფესტი „რუსეთის ყველა მოქალაქისადმი!“, რ-იც იუწყებოდა თვითმპყრობელობის დამხობასა და ბურჟ.-დემოკრ. რევ. გამარჯვებას. 1917 მარტში ბიურო სათავეში ჩაუდგა რევ. მონაპოვრის განმტკიცებისათვის ბურჟუაზიის წინააღმდეგ ბრძოლას. მისი გადაწყვეტილებით, 1917 წ. 5 (18) მარტს განახლდა გაზ. „პრავდის“ გამოსვლა. ბიუროს რეზოლუციები, ზოგიერთი არათანამიმდევრობის მიუხედავად, სწორად გამოხატავდნენ ბოლშევიკურ ტაქტიკას და კარგად პასუხობდნენ რუს. პროლეტარიატის ინტერესებს. რაზმავდნენ მას ბურჟუაზიის წინააღმდეგ. რსდპ (ბ) სრულიად რუს. VII (აპრილის) კონფერენციაზე ახ. ცკ-ის არჩევასთან დაკავშირებით ბიურომ არსებობა შეწყვიტა.

ბიუროს გამოცდილება ეხმარება მთელი მსოფლიოს კომუნისტურ და მუშათა პარტიებს სიძნელეების გადალახვაში, უჩვენებს რა მნიშვნელოვანი მუშაობის ჩატარება შეუძლია პარტ. ცენტრს მეტად რთულ არალეგალურ პირობებშიც კი, თუ ის დაუღალავად იბრძვის მშრომელთა ინტერესების თანამიმდევრულად დასაცავად.

*ლიტ.*: ტ ო ტ ო ჩ ა ვ ა კ., ვ. ი. ლენინი და რსდმპ (ბ) ცენტრალური კომიტეტის რუსეთის ბიურო (1912—1917 წ. აპრილი), თბ., 1981. *კ. ტოტოჩავა.*

**რსდმპ ცკ-ის საზღვარგარეთის ბიურო,** რსდმპ ცკ-ის საერთო პარტიული წარმომადგენლობა საზღვარგარეთ, დაარსდა 1908. შედიოდა 3 წევრი: ბოლშევიკებიდან გ. ზინოვიევი, მენშევიკებიდან — ნ. რამიშვილი, პოლ. სოციალ-დემოკრატებიდან — ი. ტიშკა. ბიუროს ფუნქციებს შეადგენდა ცკ-ის რუს. ბიუროსთან და საზღვარგარეთ მომუშავე ცკ-ის წევრებთან მუდმივი კავშირი, რსდმპ ხელშემწყობი საზღვარგარეთული ჯგუფებისადმი და მათი ცენტრ. ბიუროსადმი კონტროლი, ფინანს. საქმეები ორგანიზაცია და სხვ. ცკ-ის იანვრის პლენუმმა (1910) მოახდინა რსდმპ ცკ-ის ს. ბ-ს რეორგანიზაცია, შეზღუდა მისი ფუნქციები. რსდმპ ცკ-ის ს. ბ. გაზარდა 5 კაცამდე, რ-ებიც ეროვნ. ორგანიზაციების ცკ-ის წარმომადგენლები უნდა ყოფილიყვნენ. 1910 გაზაფხულზე რსდმპ ცკ-ის ს. ბ-ში ლიკვიდატორულმა უმრავლესობამ მოიყარა თავი, რ-ებიც ყოველმხრივ ცდილობდნენ ჩაეშალათ პარტიის ცენტრ. დაწესებულებების მუშაობა. ბოლშევიკები იძულებული იყვნენ 1911 წ. 27 მაისს უკან გამოეწვიათ თავიანთი წარმომადგენელი ბიუროდან. 1911 ივნ. პარიზში შემდგარმა ცკ-ის წევრთა თათბირმა მიიღო რეზოლუცია „ცენტრალური კომიტეტის საზღვარგარეთული ბიუროს შესახებ“, რ-შიც გააკრიტიკა რსდმპ ცკ-ის ს. ბ-ს ანტიპარტ. ფრაქციული პოლიტიკა. საკითხი ბიუროს შემდგომი არსებობის შესახებ თათბირმა განსახილველად გადასცა ცკ-ის მორიგ პლენუმს. ბიუროს დანარჩენი წევრები განაგრძობდნენ ბრძოლას ბოლშევიკების წინააღმდეგ, შეეცადნენ ხელი შეეშალათ რსდმპ VI (პრაღის) კონფერენციის მომზადებისა და ჩატარებისათვის. 1911 წ. 20 ნოემბ. ბიუროდან უკან გამოიწვიეს პოლ. სოციალ-დემოკრატები, ხოლო დეკ. დასაწყისში — ლატვ. სოციალ-დემოკრატი. 1912 წ. იანვ. მოხდა ბიუროს თვითლიკვიდაცია.

**რსდმპ ცკ-ის სამხრეთის ბიურო,** დაარსდა 1904 თებ. ოდესაში. აერთიანებდა რსდმპ ოდესის, ნიკოლაევისა და ეკატერინოსლავის კომიტეტების მუშაობას, ეხმარებოდა რსდმპ-ის მთელ რიგ სამხრ. ორგანიზაციებს პარტ. კადრებით, ლიტ-რით. ჰქონდა სტამბა. რსდმპ III ყრილობის (1905) შემდეგ პარტიის ბოლშევიკურმა ცკ-მა დაავალა გ. და ზ. კრჟიჟანოვსკებსა და ა. ესენს შეექმნათ ახ. რსდმპ ცკ-ის ს. ბ. კიევში, რ-იც უხელმძღვანელებდა სამხრ. ბოლშევიკურ კომიტეტებს 1905—07 რევ. პირობებში. 1906 წ. 13 (26) აპრ. ბიუროს წევრები პოლიციამ დააპატიმრა.

*ლიტ.*: Л е н и н В. И., Полн. собр. соч., 5 изд., т. 9, с. 425—426.

**რსფსრ,** იხ. *რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა.*

**რტიშჩევო,** ქალაქი (1920-იდან) რსფსრ სარატოვის ოლქში. რტიშჩევოს რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. რკინიგზის ტრანსპორტის საწარმოები, ხორცკომბინატი, კარაქის ქ-ნა, სამკერვალო და ჰიგროსკოპული ბამბის ფ-კები, საშენ მასალათა კომბინატი. რკინიგზის ტრანსპ. ტექნიკუმი. სახ. თეატრი. რ. დაარსდა XIX ს. 70-იან წლებში.

**რუ** (Roux) პიერ პოლ ემილ (17. XII. 1853, კონფოლანი, შარანტა, — 3. XI. 1933, პარიზი), ფრანგი მიკრობიოლოგი, საფრ. სამედ. აკად. (1895-იდან) და პარიზის მედ. აკად. (1899-იდან) წევრი. ლ. *პასტერის* მოწაფე და თანამშრომელი. პასტერის ინ-ტის დირექტორი (1904-იდან). სწავლობდა ჟილების, ტეტანუსის, ცოფის გამომწვევებს, აგრეთვე მათ მიერ წარმოქმნილ ტოქსინებს; ი. *მეჩნიკოვთან* ერთად საფუძველი ჩაუყარა ათაშანგის ექსპერ. კვლევას მაიმუნებზე. 1888—90 ა. იერსენთან ერთად გამოყო დიფთერიული ტოქსინი, შეისწავლა მისი მოქმედება და დაასკვნა, რომ დიფთერიის დროს დამბლა, გულის მოქმედების დარღვევა და სხვ. გამოწვეულია დიფთერიის ჩხირების ტოქსინებით. ამ გამოკვლევათა საფუძველზე რ-მ (საფრანგეთში) და ე. ბერინგმა (გერმა-



რუანდა. ტბა კივუ.

ნიაში) შექმნეს ანტიდიფთერიული ანტიტოქსიკური შრატი. მინიჭებული აქვს პარიზის მეცნ. აკად. და საფრ. სამედ. აკად. პრემიები.




რუანდის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**რუ** (Roux) ჟაკ (21. VIII. 1752, პრანზაკი, 10. II. 1794, ბისეტრი), საფრანგეთის დიდი რევოლუციის მოღვაწე, „ცოფიანების" ერთ-ერთი ბელადი. 1785-იდან სოფლის მღვდელი. 1790 პარიზში გადასახლდა. *კორდელიერების* კლუბის წევრი გახდა. 1792 აირჩიეს პარიზის კომუნის წევრად. *ჟირონდისტების* დაუძინებელი მტერი იყო. მონაწილეობდა 1793 წ. 31 მაისის — 2 ივნ. აჯანყებაში (რ-ის შედეგად *იაკობინელთა დიქტატურა* დამყარდა). მკაცრად აკრიტიკებდა 1793 იაკობინელთა კონსტიტუციას. გარიცხეს კორდელიერთა კლუბიდან. ჟ. პ. *მარატის* მოკვლის შემდეგ დაიწყო თავისი გაზეთის გამოცემა, რ-იც გაზ. „ხალხის მეგობრის" გაგრძელებად მიაჩნდა.

**რუა** (Roy) მორის (7. XI. 1899, ბურჟი, შერის დეპარტ.), ფრანგი მეცნიერი, მექანიკოსი, საფრ. მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1949). საფრ. საავიაციო და კოსმ. გამოკვლევების ეროვნული სამმართველოს გენ. დირექტორი (1949—62), სამეცნ. კავშირების საერთაშ. საბჭოსთან არსებული კოსმ. გამოკვლევების კომიტეტის პრეზიდენტი (1962—72). მისი ძირითადი შრომები ეხება ჰიდრო- და აეროთერმოდინამიკას, მექანიზმების საერთო თერმოდინამიკას, თვითმფრინავების მუშაობის დინამიკასა და სტაბილურობას; ჩაატარა ფუნდამენტური თეორ. გამოკვლევები რეაქტიული ძრავების დარგში. აშშ-ის ეროვნული მეცნ. აკად. (1964), ამერ. აერონავტიკისა და კოსმონავტიკის ინ-ტის, დიდი ბრიტ. სამეფო აერონავტიკული საზ-ბის საპატიო წევრი; ევრ და ამერ. მრავალი უნ-ტის საპატიო დოქტორი.



რუანდა. ჩაის პლანტაცია

**რუანდა** (Ruanda, Rwanda), **რ უ ა ნ დ ი ს  რ ე ს პ უ ბ ლ ი კ ა** (République Rwandaise), სახელმწიფო ცენტრ. აფრიკაში. ფართ. 26,4 ათ. *კმ*² მოსახლ. 5,4 მლნ. კაცი (1982). დედაქალაქი — კიგალი. ოფიც. ენები — კინიარუანდა და ფრანგული. ეროვნ. დღესასწაულია 1 ივლ. — დამოუკიდებლობის დღე (1962). ოფიც. *კალენდარი* — გრიგორიანული. ფულის ერთეულია რუანდის ფრანკი. 92,8 რუანდის ფრანკი=1 აშშ-ის დოლარს (1982). ადმინისტრაციულად რ. იყოფა 10 პრეფექტურად.




1 ვულკანური ეროვნული პარკი

რ. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1978 კონსტიტუცია. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის პრეზიდენტს და განვითარების ეროვნ. საბჭოს (პარლამენტი). სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც მოსახლ. 5 წლის ვადით ირჩევს. აღმას. ხელისუფლებას ახორციელებს მთავრობა პრეზიდენტის მეთაურობით.

**ბუნება**. რ-ის ზედაპირი ძლიერ დანაწევრებული ზეგანია (სიმაღლე 1500—2000 *მ*), დას. კიდე ციცაბოდ ეშვება კივუს ტბისაკენ. განაპირა ჩრდ.-დას. ნაწილში აღმართულია *ვირუნგის* ვულკ. მთები (მთა კარისიმბი, 4507 *მ*). ჰავა ეკვატორული მუსონური. კიგალიში (სიმაღლე 1550 *მ*) საშ. თვიური ტემპ-რები 20-იდან 21°C-მდეა. ნალექები დახლ. 1000—1500 *მმ* წელიწადში (ვირუნგის მთებში 2000 *მმ*-მდე). მდინარეთა ხშირი ქსელი უმთავრესად ნილოსის აუზს განეკუთვნება მთავარი მდინარეა კაგერა, რ-ის აუზში ბევრი პატარა ტბაა. გავრცელებულია მეორეული სავანა, ვირუნგის მთებში ნოტიო მარადმწვანე მთის ტყე და მაღალმთიანეთის ტროპ. მცენარეულობაა. ცხოველთა სამყარო ძლიერ განადგურებულია. დიდი ცხოველები შემორჩენილია მხოლოდ ნაკრძალებში.

**მოსახლეობა** რ-ის ძირითად მოსახლეობას (80%-ზე მეტი) შეადგენენ ბანტუ ენათა ოჯახის ხალხები — *ბანიარუანდა*, რ-შიც შედის 3 ეთნ. ჯგუფი: ჰუტუ (ბაჰუტუ) — 90%, ტუტსი (ბატუტსი) — 9% და პიგმეები (ბატვა) —1%. ცხოვრობენ აგრეთვე ევროპელები (ბელგიელები და სხვ.) და აზიის ქვეყნებიდან გადმოსულები. მოსახლ. ნახევარზე მეტი ქრისტიანია (კათოლიკეები). ნაწილი ინარჩუნებს ადგილ. ტრად. რწმენებს.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დახლ. 93% დასაქმებულია სოფ. მეურნეობაში (1982). მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა დაახლ. 200 კაცი 1 *კმ*²-ზე (1982). მოსახლ. უმეტესი ნაწილი ცხოვრობს სოფლად. ქ-ებიდან მნიშვნელოვანია: კიგალი (დაახლ. 120 ათ. მცხ, 1982), ბუტარე, რუჰენგერი და გისენიი.

**ისტორიული ნარკვევი**. ევროპელთა მოსვლამდე რ-ის ისტორია ნაკლებადაა შესწავლილი. XVII ს-ში რ-ის ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა ფეოდ. ტიპის სახელმწიფო. 1890-იან წლებში რ-ში შეიჭრნენ გერმ. ჯარები. 1898 რ. მოექცა გერმ. კოლონია — გერმ. აღმ. აფრ. შემადგენლობაში. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს რ. დაიკავეს ბელგ. ჯარებმა (1916). ომის შემდეგ ბელგ. სამანდატო ტერიტ. რუანდა-ურუნდის შემადგენლობაში შევიდა. 1946 დეკ-ში გაეროს გენ. ასამბლეამ რუანდა-ურუნდი ბელგ. სამეურვეო ტერიტორიად გამოაცხადა. 50-იანი წწ. ბოლოს ანტიიმპერიალ. მოძრაობამ რ-ში ორგანიზებული ხასიათი მიიღო. შეიქმნა მრავალრიცხოვანი პარტიები, მ. შ. ყველაზე გავლენიანი იყო ჰუტუს ემანსიპაციისათვის მოძრაობის პარტია (პარმეჰუტუ, დაარსდა 1959) და რუანდის ეროვნ. კავშირი (1959). 1960 დასასრ. ბელგ. ადმ. დახმარებით შეიქმნა პირველი დროებითი მთავრობა პარმეჰუტუს პარტიის დამაარსებლის გ. კაიიბანდას მეთაურობით. 1961 წ. 28 იანვ. მონარქია გაუქმდა და რ. რესპუბლიკად გამოცხადდა. 1962 წ. 27 ივნ. გაეროს გენ. ასამბლეის სესიამ მიიღო გადაწყვეტილება რუანდა-ურუნდიზე ბელგ. მეურვეობის გაუქმების შესახებ. 1962 1 ივლ. რ. დამოუკიდებელ სახელმწიფოდ გამოცხადდა. პრეზიდენტად აირჩიეს კაიიბანდა. 1962 ნოემბ-ში მიიღეს რესპ. კონსტიტუცია. იმავე წლის სექტ-ში რ. გაეროს წევრი გახდა.

1973 წ. 5 ივლ. რ-ში მოხდა სახელმწ. გადატრიალება. ხელისუფლება გადავიდა მშვიდობისა და ეროვნ. ერთობის კომიტეტის ხელში გენ.-მაიორ ჟ. ჰაბიარიმანას მეთაურობით. სამოქალაქო მთავრობა დაამხეს, ეროვნ. კრება (პარლამენტი) და პარტია პარმეჰუტუ დაიშალა, 1962 კონსტ. მოქმედება შეწყდა. ჰაბიარიმანამ დაიკავა პრეზიდენტის პოსტი. 1975 წ. 5 ივლ. შეიქმნა განვითარებისათვის ეროვნ. რევ. მოძრაობის (გერმ.) პარტია, მმართველი და ერთადერთი პარტია ქვეყანაში. 1976 ივლ-ში მშვიდობისა და ეროვნ. ერთობის კომიტეტი დაიშალა. რ-ის პრეზიდენტმა გამოაცხადა, რომ რ. განვითარდება „დაგეგმილი ლიბერალიზმის" გზით. 1980 დეკ. ჩატარდა გერმ-ის პარტიის ყრილობა, რ-მაც მთავარ მიზნად დაისახა ქვეყნის განვითარება, ტომთა შორის წინააღმდეგობათა დაძლევა და მიიღო ეკონ. განვითარების მესამე ხუთწლიანი გეგმა (1982—86). რ. მხარს უჭერს მიუმხრობლობის პოლიტიკას, ამავე დროს ატარებს დას. ქვეყნებთან ურთიერთობის განვითარების კურსს. დიპლ. ურთიერთობა სსრკ-თან დამყარდა 1963 წ. 17 ოქტ.

**ეკონომიკა**. რ. ეკონომიკურად სუსტად განვითარებული აგრ. ქვეყანაა. ეკონომიკაში ძლიერი პოზიციები უჭირავს უცხოეთის კაპიტალს. 1966-იდან ხორციელდება ეკონ. განვითარების გეგმები, იზრდება სახელმწ. და კოოპ. სექტორების როლი. მთლიანი ეროვნ. პროდუქტის 60%-ზე მეტს იძლევა საექსპორტო კულტურები (ათ. ტ, 1982): ყავა — 27, ჩაი— 6,5, გვირილა — 0,8, ბამბა და ქინაქინის ხე. შიგა მოხმარებისათვის მოჰყავთ (ათ. ტ, 1981): მანიოკი — 601,8, ბატატი — 951,3, ბანანი — 2845,9, სიმინდი, სორგო, ლობიო, შაქრის ლერწამი, არაქისი, თამბაქო და სხვ. 1979 რ-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი—630, თხა—820, ცხვარი — 270, შინაური ფრინველი — 1 მლნ. ფრთა. კივუსა და სხვა ტბებში იჭერენ თევზს.

მრეწვ. განვითარების საწყის სტადიაშია. იზრდება სამთომოპოვებითი მრეწვ. პროდუქცია. 1981 მოიპოვეს (ათ. ტ): კასიტერიტი —1,7, ვოლფრამი — 0,5, ტანტალიტი — 0,5; აწარმოეს 20,9 მლნ. *კვტ.სთ* ელექტროენერგია. დამუშავებით მრეწველობაში ჭარბობს სას.-სამ. ნედლეულის (ყავა, ჩაი, გვირილა) გადასამუშ. და კვების (ლუდის, საფქვავი, შაქრის, რძის, ზეთსახდელი, თამბაქოს) მრეწვ. საწარმოები.

რ-ში რკინიგზა არ არის. საავტ. გზების სიგრძე 6,2 ათ. *კმ* (1981). ავტოპარკში 9 ათ. ავტომობილია. კივუს ტბა სანაოსნოა. აეროდრომები არის კიგალიში (საერთაშ.) და სხვა პუნქტებში.

1981 ექსპორტმა შეადგინა 110 მლნ. რუანდის ფრანკი, იმპორტმა — 154 მლნ. გააქვთ ყავა, კასიტერიტი, ვოლფრამი, ჩაი, გვირილა, ტყავნედლეული, ქინაქინის ხის ქერქი, ნედლი ბამბა. შეაქვთ საფეიქრო ნაწარმი, სურსათი, მანქანა-მოწყობილობა, სატრანსპ. საშუალებანი, ნავთობპროდუქტები. მთავარი საგარეოსავაჭრო პარტნიორები არიან: ბენილუქსის ქვეყნები, გფრ, საფრანგეთი, აშშ, იაპონია, დიდი ბრიტანეთი, კორ. სდრ, ჩინ. სრ, ირანი, უგანდა, კენია, ტანზანია, ზაირი.

**განათლება**. 6-წლიან დაწყ. სკოლაში შედიან 7 წლის ასაკის ბავშვები, ასწავლიან კინიარუანდის ენაზე. საშ. სკოლა 6-წლიანია (3+3), ასწავლიან ფრანგ. ენაზე. 1982 დაწყ. სკოლებში სწავლობდა

420 ათ-მდე მოსწ., ხოლო საშ.სკოლებში—10 ათ-მდე; სწავლება ყველა სახის სასწ. დაწესებულებებში ფასიანია.

სამეცნ. დაწესებულებებიდან აღსანიშნავია რ-ის აგრონ. კვლევითი ინ-ტი (დაარსდა 1932; ბუტარე), ეროვნ. უნ-ტთან არსებული სამეცნ.-კვლ. ეროვნ. ინ-ტი (დაარსდა 1947). 1965 იუნესკოს დახმარებით შეიქმნა პედ. დოკუმენტაციის კვლევითი ცენტრი კიგალიში, 1971 — რ-ის კულტურის აკადემია.

ბუტარეშია რ-ის ეროვნ. უნ-ტი (დაარსდა 1963; 1982 სწავლობდა 400-ზე მეტი სტუდენტი; ბ-კა—50 ათ. ტ.) და ეროვნ. პედ. ინ-ტი (1975 სწავლობდა 250-ზე მეტი სტუდენტი).

**კულტურა.** რ-ის ზეპირსიტყვიერების სამი ძირითადი სახეობიდან (დინასტიური, სამხ. და პასტორალური) თითოეულს პროფესიონალი ავტორი და შემსრულებელი ჰყავს. წერილობითი ლიტ-რის ფუძემდებელია ზეპირსიტყვიერების ადგილ. მკვლევარი, ისტორიკოსი, ლინგვისტი, ეთნოგრაფი აბატი ა. კაგამე (დ. 1912). იგი კინიარუანდის ენაზე დაწერილი რამდენიმე პოემის ავტორია. რ-ის ცნობილი პროზაიკოსია ს. ნაიგიზიკი (დ. 1915; წერს ფრანგ. ენაზე). იგი ორნაწილიანი ავტობიოგრ. რომანის („რუანდის ესკაპადა“, 1950; „ჩემი ფათერაკები ოცდაათი წლის ასაკში“, 1955) და პიესის („ოპტიმისტი“, 1954) ავტორია. პოეტი ბრიუნო ნკიილიინგონა წერს კინიარუანდის ენაზე, პროზაიკოსები ვიქტორია კანტენგვა და აგნეს ნიიონკინდა — ფრანგ. ენაზე. რ-ის დრამატურგია საგანმან. ხასიათისაა.

მესერით შემოღობილი სოფლის საცხოვრებლები ძირითადად ბორცვის ფერდობებზე იყო განლაგებული. ბანიარუანდის ხალხის საცხოვრებელი წარმოადგენდა გეგმით მრგვალ, ხის კარკასიან თიხატკეპნილ ნაგებობებს, რ-ებიც გადახურული იყო იარუსებად განლაგებული სპირალისებრი სახურავით. მხატვრული ხელოსნობიდან გავრცელებული იყო კალათებისა და ჭილოფის წვნა, ლითონის სამკაულებისა და ხის ნივთების დამზადება.

*ლიტ.*: Евсеев В., Руанда, М., 1974.

**რუანდა-ურუნდი** (Ruanda-Urundi), 1922—46 ბელგიის გამგებლობაში მყოფი ერთა ლიგის სამანდატო ტერიტორიის, მოგვიანებით (1946—62) გაეროს სამეურვეო ტერიტ. სახელწოდება.

1962 წ. 27 ივნ. გაეროს გენ. ასამბლეის სესიამ მიიღო გადაწყვეტილება რ-უ-ზე მეურვეობის შეთანხმების შეწყვეტის შესახებ. 1962 წ. 1 ივლ. რ.-უ-ის ტერიტ-ზე შეიქმნა დამოუკიდებელი სახელმწიფოები *ბურუნდი* და *რუანდა*.

**რუანი** (Rouen), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. საფრანგეთში, მდ. სენის ნაპირზე, ლა-მანშიდან 100 *კმ*. ზღვისპირა სენის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 115 ათ. მცხ. გარეუბნებიანად 370 ათ. (1975). ნავსადგურის ტვირთბრუნვაა დაახლ. 15 მლნ. *ტ* წელიწადში. მთავარი ტვირთია ნავთობი, ხე-ტყე, სურსათი, მანქანები, ქიმიკატები. რ. დიდი სამრეწვ. ცენტრია. განვითარებულია საფეიქრო (უმთავრესად ბამბეულის) მრეწვ., გარეუბნებში — მეტალურგია, მანქანათმშ., მ. შ. გემთმშენებლობა, ნავთობგადასამუშ., ქიმ., ხის დასამუშ. და ქაღალდის მრეწველობა. უნ-ტი (1966-იდან).

რ. დაარსდა *გალების* ნამოსახლარზე. ძვ. წ. I ს-ში დაიპყრო რომმა, ახ. წ. V ს. დამლევს — *ფრანკებმა*. 911-იდან ნორმანდიის საჰერცოგოს დედაქალაქი იყო. 1150 თვითმმართველობა მოიპოვა. 1204 შეუერთდა საფრანგეთს. მძიმე გადასახადებმა 1382 გამოიწვია აჯანყება, რ-ის ჩახშობის შემდეგ რ-მა დაკარგა თვითმმართველობა. *ასწლიანი ომის* (1337—1453) დროს, 1419—49 ინგლისელების ხელში იყო 1431 რ-ში კოცონზე დაწვეს *ჟანა დ'არკი*. XI ს-იდან საფეიქრო წარმოების ცენტრი გახდა, XVI ს-იდან—მანუფ. წარმოებისა. საფრ. დიდი რევ. დროს კონტრრევ. ცენტრი იყო. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს ძლიერ დაზარალდა. გერმ. ფაშისტთა ოკუპაციისაგან გაათავისუფლეს ინგლ.-ამერ. ჯარებმა (1944 აგვ.).

ხუროთმოძღვრული ძეგლებია: ნოტრდამის ტაძარი (1210-იდან, დამთავრდა XVI ს. დასაწყისში) — ნორმანდიული გოტიკის ერთ-ერთი უდიდესი ნაწარმოები; გოტიკური ეკლესია სენტ-უენი (XIV—XVI სს., ვიტრაჟები—XIV—XVI სს.), რენესანსის ხანის ოტელი ბურტერულდი (1501—37), XVI ს. ხის საცხოვრ. სახლები. თანამედროვე არქიტ. ნიმუშია დოკები (1951, არქიტ. ჟ. ფაიეტონი, ჟ. რემონდე და სხვ.). ნატიფი ხელ.ოვნ. (ფრანგ., იტალ. და ესპ. სკოლის ფერწერა და ქანდაკება) და კერამიკის მუზეუმი.

**რუაპეჰუ** (Ruapehu, მაორების ენაზე — მგრგვინავი უფსკრული), მოქმედი ვულკანი ახალი ზელანდიის ჩრდილოეთი კუნძულის ცენტრ. ნაწილში. სიმაღლე 2796 *მ*. წარმოადგენს ანდეზიტებით აგებულ წაკვეთილ კონუსს. კალთები შემოსილია წითელი წიფლით, ლიბოცედრუსითა და ბუჩქნარ.თ. 1700—2000 *მ*-ზე ზევით თოვლი და პატარა მყინვარებია. უკანასკნელი ამოფრქვევა მოხდა 1975. ეროვნ. პარკი.

**რუბაი,** *იხ.* *რობაი*.

**რუბაშვილი** ვლადიმერ გრიგოლის ძე (2. XII. 1940, თბილისი, — 2. II. 1964, იქვე), ქართველი საბჭ. სპორტსმენი (თავისუფალი ჭიდაობა), სსრკ სპორტის ოსტატი (1957). თბილ. 35-ე სპორტ. სკოლის დამთავრების შემდეგ, 1959-იდან სწავლობდა თსუ-ის ეკონ. ფაკ-ტზე. მსოფლიო ჩემპიონი (1961, იოკოჰამა, იაპონია); XVII ოლიმპიური თამაშების (1960, რომი) ბრინჯაოს მედლის მფლობელი; სსრკ სამგზის (1961, 1962, 1963) ჩემპიონი. გამოირჩეოდა ჭიდაობის აქტ. სტილით და უაღრესად თავისებური ტექნიკით.

*ი. ალიხანოვი.*

**რუბე** (Roubaix), ქალაქი ჩრდ. საფრანგეთში, ნორის დეპარტამენტში. 110 ათ. მცხ. (1975). ლილთან, ტურკუენსა და სხვა ქ-ებთან ერთად ქმნის აგლომერაციას (მოსახლ. დაახლ. 880 ათ. კაცი). შალეულის, ბამბეულისა და ტრიკოტაჟის მრეწვ. ძვ. ცენტრი, სამკერვალო ფ-კები, მაქმანების წარმოება, საფეიქრო მანქანათმშენებლობა.

**რუბ-ელ-ხალი,** მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი ქვიშიანი უდაბნო არაბეთის ნ.-კ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში. მდებარეობს არაბეთის ნ.-კ-ის დას., სამხრ. და აღმ. სანაპიროების გასწვრივ გადაჭიმულ მთებს შორის. ფართ. დაახლ. 650 ათ. $კმ^2$. ზედაპირი ვაკეა, სიმაღლე 100-იდან 1000 *მ*-მდე. ტერიტ. 80% მოძრავი ქვიშებია. აღმ-ით ვრცელი მლაშობებია. ზოგან გვხვდება ქვიანი ვაკეები. ნალექები 50 *მმ*-ზე ნაკლები წელიწადში. ზედაპირული ჩამონადენი არ არის. გრუნტის წყლები ღრმად მდებარეობს. მცენარეულობა უმთავრესად იზრდება ქვიშის სერებს შორის. მოსახლეობა (ძირითადად არაბები) მომთაბარეა. მისდევენ მეჰქლემეობას. უდაბნოს განაპირა მხარეებში გვხვდება ოაზისები

**რუბენსი** (Rubens) პეტერ პაულ (28. VI. 1577, ზიგენი, გერმანია — 30. V. 1640, ანტვერპენი), ფლამანდელი ფერმწერი. დაიბადა ფლამანდელი ემიგრანტის ოჯახში. 1589-იდან ცხოვრობდა ანტვერპენში, სადაც მრავალმხრივი ჰუმანისტური განათლება მიიღო. 1591 ფერწერას სწავლობდა პეიზაჟისტ ტ. ვერჰახტთან, ა. ვან ნოორტთან და გვიანდ. ნიდერლანდური *მანიერიზმის* წარმომადგენელ ო. ვენიუსთან. 1600—08 იტალიაში გაატარა, უმეტესად—მანტუის ჰერცოგის კარზე. იყო რომში, ვენეციასა და გენუაში; სწავლობდა მიქელანჯელოს, რაფაელის, ტიციანის, კარავაჯოს შემოქმედებას. რ-ის იმდროინდელ ნამუშევრებში იგრძნობა მანიერიზმის გავლენა, თუმცა ზოგიერთ სურათში უკვე თავს იჩენს მომავალი ნოვატორული სტილის ნიშნები („მწყემსთა თაყვანისცემა“, ესკიზი, 1604—09, ერმიტაჟი, ლენინგრადი და სხვ.). ანტვერპენში დაბრუნების შემდეგ რ. სულ მალე სათავეში ჩაუდგა მთელ ფლამანდ მხატვრობას, რ-იც დიდი ხნით მოექცა მისი მძლავრი, მრავალფეროვანი და არაჩვეულებრივად ინტენს. შემოქმედების გავლენის ქვეშ. ეჭირა ფლანდრიის მმართველის — იზაბელა ავსტრიელის კარის მხატვრის თანამდებობა, უამრავ შეკვეთას ღებულობდა მაღალი წოდების წარმომადგენელთაგან, ეკლესიისაგან, უცხო ქვეყნებიდანაც; ხატავდა ცალკეულ სურათსა და მთელ თემატიკურ სერიებს. მისი სახლი, რ-იც რ-მა თავისივე პროექტით ააშენა, მდიდარ მუზეუმად იქცა; მას გარს ეხვივნენ მოწაფეები და თანაშემწენი (ა. ვან დეიკი, ი. იორდანსი და სხვ.). რ-ის სურათების თემატიკა მრავალფეროვანია: დიდი კომპოზიციები რელიგ. თემებზე, ანტ. მითოლ. სიუჟეტები, ისტ.-ალეგორიული სცენები, პეიზაჟები, ოფიც. და საკუთარი ოჯახის წევრთა პორტრეტები. თუ ადრე რ. თვითონ ხატავდა ყველა სურათს, შემდეგ იძულებული გახდა, უმეტესწილად მაინც, მხოლოდ საერთო ხელმძღვანელობით დაკმაყოფილებულიყო და შეკვეთილ სურათთა ნაწილის შესრულება მოწაფეებისათვის მიენდო. რ. ბაროკოს ფერწერის უდიდესი წარმომადგენელია. მისი, როგორც მხატვრის, ჩამოყალიბებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა, ერთი მხრივ, ძვ ნიდერ. ხელოვნ. მტკიცე რეალისტურ ტრადიციებს, მეორე მხრივ, იტალ. რენესანსის ფერწერას, რ-ის მონაპოვარიც რ-მა — პირველმა ფლამანდელ მხატვართა შორის — ორგანულად შეითვისა და გამოიყენა. რ-ის საუკეთესო ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია გარე სამყაროს მრავალფეროვნებისა და სილამაზის აღქმა; სავსე, ძლიერი, სისხლსავსე ფიგურები; უსაზღვრო სიხალისე, სიცოცხლის სიხარული. მისი შემოქმედება ადამიანის — ბუნების უმაღლესი ქმნილების ხოტბაა. რ-ის კომპოზიციები შეუკავებელი, ბობოქარი დინამიზმითაა გამსჭვალული, მოქმედება სივრცეშია გაშლილი, მხატვარი მიმართავს რთულ რიტმს, რაკურსებს. ხშირად ისეთი შთაბეჭდილება იქმნება, რომ სურათმა უნდა გადალახოს თავისი საზღვრები, გადმოხეთქოს ჩარჩოდან. განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება ფერს — კაშკაშას, ხალისიანს, რ-იც დიდად უწყობს ხელს საერთო დინამიზმსა და ემოციუ-



რუანდა. რუანდის ეროვნული უნივერსიტეტი. ქ. ბუტარე.



რუანდა. გვირილის გადამამუშავებელი ქარხანა.



ვ. რუბაშვილი.



რუანი. მართლმსაჯულების სასახლე. 1508—09.



პ. პ. რ უ ბ ე ნ ს ი. ავტოპორტრეტი. დაახლ. 1638—40. სამხატვრო-ისტორიული მუზეუმი. ვენა.

რობას. იშვიათ ოსტატობას აღწევს რ. ადამიანის შიშველი სხეულისა და მდიდრული სამოსელის ფაქტურის გადმოცემაში. ანტვერპენში დამკვიდრების შემდეგ პირველ ხანებში (1608—12), რ. ასრულებდა მონუმ. რელიგ. კომპოზიციებს („ჯვრის აღმართვა", დაახლ. 1610 — 11; „ჯვრიდან ჩამოხსნა", 1611 — 14, ანტვერპენის ღვთისმშობლის ტაძარი), პორტრეტებს (ავტოპორტრეტი პირველ ცოლთან — იზაბელა ბრანტთან ერთად, 1609—10, მიუნხენის პინაკოთეკა). 1612—20 მიეკუთვნება რ-ის მრავალი შედევრი. რ-ებშიც მისმა ხელოვნებამ შემოქმედებით სიმწიფეს მიაღწია: „პერსევსი და ანდრომედე" (დაახლ. 1620—21, ერმიტაჟი, ლენინგრადი), „ლევკიპეს ასულთა მოტაცება" (დაახლ 1619—20, „მთვრალი სილენე" (1618), „ამორძალთა ბრძოლა" (დაახლ 1618—20, სამივე მიუნხენის პინაკოთეკა), ნადირობისსცენები, „განკითხვის დღის" 2 ვარიანტი (დაახლ. 1615—16 და 1618—20, მიუნხენის პინაკოთეკა), პეიზაჟები; სერიები გრანდიოზული დეკორ. კომპოზიციებისა, რ-ებიც შესრულებული იყო ევრ. სხვადასხვა ქვეყნის უმაღლესი არისტოკრ. და მეფეთა შეკვეთით; კარტონები ხალიჩებისათვის, რ-ებზედაც გამოსახული იყო სცენები დეციუს მუსის ცხოვრებიდან (1617, ხელოვნ. ისტ. მუზეუმი, ვენა), უზარმაზარი სურათები ანტვერპენის იეზუიტური ტაძრისათვის (დაახლ 1619—20). საფრ. დედოფლის მარიამ მედიჩის ცხოვრების ამსახველი პანოები ლუქსემბურგის სასახლისთვის (1622—25, ლუვრი, პარიზი), გარეგნული ბრწყინვალებით აღბეჭდილი ვირტუოზული არისტოკრ. პორტრეტები (მარიამ მედიჩი, დაახლ 1622—25 პრადო, მადრიდი; და სხვ.). 20-იანი წწ. ბოლოს ფლანდრიის მთავრობის თხოვნებით რ-მა რთული დიპლ. მისია შეასრულა: იყო ესპანეთში (1628), ინგლისში (1629—30) — ყველგან განსაკუთრებული პატივითა და დიდებით ხვდებოდნენ. 1626 გარდაიცვალა რ-ის მეუღლე; 1630 შეირთო მდიდარი ვაჭრის ქალიშვილი, ახალგაზრდა ელენ ფურმანი, რ-ის სახემაც განსაკუთრებული ადგილი დაიჭირა რ-ის ბოლო წლების შემოქმედებაში. ამ დროს რ. ჩამოსცილდა დიპლ. სამსახურს, სასახლის კარს და მთელი თავისი ძალ-ღონე მხატვრობას მიუძღვნა, ეს მისი შემოქმედების უმაღლესი გაფურჩქვნის ხანაა; ყველა სურათს — უმეტესად პორტრეტებს, პეიზაჟებს, მითოლ. სცენებს — თვითონ ასრულებდა. ელენ ფურმანს ხატავდა ხან შვილებთან ერთად (დაახლ. 1637, ლუვრი, პარიზი), ხან ცალკე („ქურქი", დაახლ 1638—40, ხელოვნ. ისტ. მუზეუმი, ვენა), ხანაც მითოლ. და სარწმუნოებრივი სცენების მონაწილედ („ანდრომედე", დაახლ. 1639—40, ბერლინი, „სამი გრაცია", დაახლ. 1638—40, პრადო, მადრიდი; „ბერსაბე", დაახლ. 1635, დრეზდენის გალერეა). ამდროინდელი პორტრეტები, განსაკუთრებით მხატვრის მახლობელი პირებისა, მოკლებულია გარეგნულ ეფექტებს, უფრო თბილი და ღრმაა დახასიათების მხრივ. ბოლო წლებს მიეკუთვნება აგრეთვე რ-ის საუკეთესო პეიზაჟების უმეტესობა, მხიარულებითა და სიხალისით აღსავსე სურათები, რ-ებზედაც გამოსახულია სცენები ხალხ. ცხოვრებიდან („გლეხების ცეკვა", დაახლ. 1636—40, პრადო, მადრიდი; „კერმესი", დაახლ 1635—40, ლუვრი, პარიზი), მითოლ. პერსონაჟები („ბაქუსი", დაახლ. 1636—40, ერმიტაჟი, ლენინგრადი) და სხვ. დიდი მხატვრული ღირებულება აქვს რ-ის მრავალრიცხოვან ესკიზებსა და ნახატებს. რ-ის შემოქმედებას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა მთელი შემდგომი ევრ. ფერწერის განვითარებისათვის.

*ლიტ*: Варшавская М., Картины Рубенса в Эрмитаже, Л., 1975; Гершензон Н. М., Рубенс, М.—Л., 1938; Кузнецов Ю. И., Рисунки Рубенса, М., 1974; Rubens before 1620, Princeton, 1972. *ვ. ბერიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 560.

**რუბეჟნოე,** ქალაქი (1934-იდან) უკრ. სსრ ვოროშილოვგრადის ოლქში. რკინიგზის სადგური 67 ათ. მცხ. (1983). ქიმკომბინატი, რკინაბეტონის ნაწარმთა, ლითონის ნაკეთობათა, საშენ მასალათა და სხვა ქ-ნები, წინდების ფ-კა. ვოროშილოვგრადის მანქანათმშ. ინ-ტის ფილიალი, ქიმ.-მექან., ინდუსტრ.-პედ. ტექნიკუმები.

**რუბეროიდი** (ლათ. ruber — წითელი და ბერძ. eidos — სახე, სახეობა), რულონის სახის საბურულე და ჰიდროსაიზოლაციო მასალა; ამზადებენ საბურულე მუყაოსაგან, რ-საც ჟღენთენ რბილი ნავთობის ბიტუმით და მის ორივე ზედაპირს ფარავენ ძნელდნობადი ბიტუმის შრით. სსრკ-ში დამზადებული რ-ის სიგანეა 750, 1000 და 1025 *მმ*. რ-ის რულონის პირის მხარეზე აქვს მსხვილმარცვლოვანი ან ქერცლოვანი მონაყარი, ქვედა მხარეზე კი — მტვრისებრი მინერ. მონაყარი. რ-ის სახესხვაობაა მინარუბეროიდი, რ-ის დასამზადებლად იყენებენ მინაქსოვილს.

**რუბიდიუმი** (Rubidium), Rb, ელემენტთა პერიოდული სისტემის I ჯგ. ქიმ. ელემენტი; ატ. ნომერი 37, ატ. მასა 85,4678, $t_{დნ}$ 38,9°C, $t_{დუღ}$ 703°C, სიმკვრივე 1525 *კგ/მ³*, მოვერცხლისფრო-თეთრი ლითონი, მიეკუთვნება *ტუტე ლითონებს*. ბუნებრივი რ. შედგება ორი იზოტოპის ნარევისაგან: $^{85}Rb$ და $^{87}Rb$. რ. აღმოაჩინეს რ. ბუნზენმა და გ. *კირხჰოფმა* (1861) მინერალების სპექტროსკოპიული ანალიზის დროს; სახელწ. (rubidus — წითელი) მომდინარეობს ელემენტის სპექტრისათვის დამახასიათებელი წითელი ფერის ხაზების გამო. ლითონური რ. პირველად რ. ბუნზენმა მიიღო (1963).

რ. ტიპური გაბნეული ელემენტია. დედამიწის ქერქში მისი საშ. შემცველობაა მასის მიხედვით 1,5·10⁻²%. საკუთარ მინერალს რ. არ წარმოქმნის. შედის კალიუმისა და ცეზიუმის მინერალების შედგენილობაში იზომორფული მინარევის სახით. რ. ქიმიურად ძლიერ აქტიურია. ჟანგბადთან წარმოქმნის ზეჟანგებს: $Rb_2O_2$ და $RbO_2$. წყალთან აფეთქებით შედის რეაქციაში, გამოყოფს წყალბადს და წარმოქმნის ჰიდროჟანგის ხსნარს RbOH, რ-იც თვისებებით ძლიერ ჰგავს *კალიუმის ჰიდროჟანგს*. რ. უშუალოდ უერთდება არალითონებს, მძაფრად რეაგირებს მჟავებთან. მისი თითქმის ყველა მარილი წყალში კარგად იხსნება. რ-ს ღებულობენ RbCl-ის კალციუმით აღდგენისას 700—800°C-ზე. რ-ს, როგორც ქიმიურად ძლიერ აქტ. ელემენტს, ინახავენ პარაფინის ზეთში. რ-ს იყენებენ ფოტოელემენტების კათოდების წარმოებაში და სხვ.

**რუბიკონი** [Rubico(n)], მდინარე აპენინის ნ. კ-ზე, ქ. რიმინის ჩრდ-ით უერთდება ადრიატიკის ზღვას. ძვ. წ. 42-მდე აქ გადიოდა საზღვარი იტალიასა და რომის პროვინცია ციზალპურ გალიას შორის. ძვ. წ. 49-ის 10 იანვ. იულიუს კეისარმა დაარღვია კანონი (როგორც პროკონსულს მას შეეძლო ჯარის მთავარსარდლობა მხოლოდ იტალ. ფარგლებს გარეთ) და თავისი ჯარით გადალახა რ., რითაც ფაქტობრივად სამოქალაქო ომი დაიწყო. აქედან გამოთქმა: „რ უ ბ ი კ ო ნ ი ს გ ა დ ა ლ ა ხ ვ ა" — ურყევი გადაწყვეტილების მიღება, გადამწყვეტი ნაბიჯის გადადგმა.

**„რუბიკონი",** ქართული ყოველკვირეული გაზეთი, სრულიად საქართველოს ახალი მწერლობის კავშირის ორგანო; გამოდიოდა 1923 თბილისში. გამოიცა 16 ნომერი, გამომცემელი — სარედაქციო კოლეგია. თანამშრომლობდნენ პ. ინგოროყვა, ვ. გაფრინდაშვილი, შ. აფხაიძე, ს. კლდიაშვილი და სხვ.

**რუბინშტეინი** ანტონ გრიგოლის ძე [16 (28). XI. 1829 სოფ. ვიხვატინეცი, პოდოლსკის გუბ. — 8 (20), XI. 1894, პეტერგოფი, პეტერბურგის მახლობლად], რუსი პიანისტი, კომპოზიტორი, დირიჟორი, პედაგოგი და საზ. მოღვაწე. 10 წლისა საჯაროდ გამოვიდა მოსკოვში, როგორც პიანისტი. 1840—43 კონცერტებს მართავდა ევრ. ქ-ებში. ამ წლებში გამოიცა მისი პირველი ნაწარმოებებიც. 1844—48 ცხოვრობდა უცხოეთში (ბერლინი, ვენა), მეცადინეობდა ზ. დენთან (მუსიკის თეორია). პეტერბურგში დაბრუნების შემდეგ ეწეოდა საზ. მოღვაწეობას. რ-ის ინიციატივითა და ხელმძღვანელობით ჩამოყალიბდა გალობის აკადემია (1858), „რუსეთის სამუსიკო საზოგადოება" (1859) და პეტერბ. კონსერვატორია (1862, 1862—67 და 1887—91 იყო მისი დირექტორი და პროფესორი); რ-ის მოსწავლე იყო პ. ჩაიკოვსკი. 1872—73 წარმატებით გამოდიოდა აშშ-ში მევიოლინე ჰ. ვენიავსკისთან ერთად, 1885—86 რუსეთისა და დას. ევრ. უდიდეს ქ-ებში ჩაატარა კონცერტების ციკლი, რ-ებშიც აჩვენა საფორტეპიანო მუსიკის ისტ. ევოლუციის სურათი. 1891 რ. თბილისს ეწვია ერთ-ერთი კონცერტის შემოსავალი მან მთლიანად სამუსიკო სასწავლებლის მშენებლობის ფონდს გადასცა. ცხოვრების უკანასკნელი წლები (1891—94) უმთავრესად დრეზდენში გაატარა, ამასთან სხვადასხვა ქალაქში მართავდა საქველმოქმედო კონცერტებს.

რ. ყველა დროის ერთ-ერთი უდიდესი პიანისტი, რუს. პიანისტური სკოლის ფუძემდებელია. მის შესრულებას, რ-იც ხშირად არღვევდა ტრადიციებს, ახასიათებდა შთაგონებული იმპროვიზაციულობა. როგორც კომპოზიტორმა დატოვა დიდი შემოქმედებითი მემკვიდრეობა, რ-იც მოიცავს მუსიკის ყველა ძირითად ჟანრს. რ-ის საუკეთესო ქმნილებაა ლირ. ოპერა „დემონი" (მ. ლერმონტოვის პოემის მიხედვით 1871, დაიდგა 1875; თბილისში დაიდგა 1882—83). მის ერთ-ერთ ეპიზოდში კომპოზიტორს გამოყენებული აქვს ქართ. ქალაქური სიმღერა „ბუნდოვან გულსა". სულ დაწერილი აქვს 14 ოპერა, 6 სიმფონია, 6 საფორტეპიანო კონცერტი, მრავალი საფორტეპიანო ნაწარმოები, რომანსი, სიმღერა. აღსანიშნავია სიმღერების ციკლი „სპარსული სიმღერები". რ-ს ეკუთვნის წიგნი „მუსიკა და მისი წარმომადგენლები. საუბარი მუსიკაზე" (1891). მისი ინიციატივით გაიმართა რ-ის სახ. პიანისტთა და კომპოზიტორთა საერთაშ. კონკურსი (1890).

*ლიტ.*: ბ ე გ ი ჯ ა ნ ო ვ ი ა, გამოჩენილი მუსიკოსი, «საბჭოთა ხელოვნება», 1954, №6. *გ. ტორაძე.*

**რუბინშტეინი** (Rubinstein) არტურ 28. I. 1887, ლოძი, — 1982...), პოლონელი პიანისტი. ფორტეპიანოზე დაკვრას სწავლობდა ჯერ ვარშავაში (ა. რუჟიცკისთან), შემდეგ ბერლინსა (გ. ბართსა და ბრაიტჰაუპტთან) და მორჟში (შვეიცა-



პ. პ. რ უ ბ ე ნ ს ი. „ლევკიპეს ასულთა მოტაცება". მიუნხენის პინაკოთეკა.

ჰია, ი. პადერევსკისთან). დებიუტი შედგა 1898 ბერლინში. 1910 პიანისტთა და კომპოზიტორთა საერთაშ. კონკურსზე პრემია დაიმსახურა. გასტროლებს მართავდა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში (მ. შ. რუსეთში 1910, 1911, 1912; სსრკ-ში 1934, 1964). 1939-იდან ცხოვრობდა აშშ-ში, 1954-იდან საფრანგეთში. რ-ის შესრულების მანერა გამოირჩეოდა პოეტურობით, დიდი ემოციურობით, ვირტუოზული ოსტატობითა და ელეგანტურობით. ი. ხეიფეცთან და გ. პიატიგორსკისთან ერთად გამოდიოდა ანსამბლში. ავტორია წიგნისა „ჩემი სიჭაბუკის წლები“ (1973). გადაღებულია კინოში.

**რუბინშტეინი** მარკ მიხეილის ძე [13 (26). XI. 1915, თბილისი, — 29. VI. 1978, იქვე], საბჭ. გეოლოგი, საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1974), გეოლ.-მინერალოგიურ მეცნ. დოქტორი (1967), პროფესორი (1968). სკკპ წევრი 1944-იდან. 1938 დაამთავრა ს. კიროვის სახ. საქართვ. ინდუსტრ. ინ-ტი. 1945-იდან მუშაობდა საქ. სსრ მეცნ. აკად. ა. ჯანელიძის სახ. გეოლ. ინ-ტში, სადაც 1954—55 ხელმძღვანელობდა პეტროგრაფიის განყ-ბას, 1955-იდან — ქანების აბსოლ. ასაკის ლაბორატორიას. 1969—76 იყო ამავე ინ-ტის დირექტორის მოადგილე სამეცნ. დარგში. პედ. მოღვაწეობას ეწეოდა ვ. ი. ლენინის სახ. საქართვ. პოლიტექ. ინ-ტში (1944—54) და თსუ-ში (1954-იდან).

რ-ის შრომები ძირითადად შეეხება აბსოლ. გეოქრონოლოგიის, სეისმოტექტონიკის, რეგიონული გეოლ. საკითხებს. საქ. სსრ სახელმწ. პრემია (1973). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის“ ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Аргоновый метод в применении к некоторым вопросам региональной геологии, Тб., 1967.

*ვ. ჯავრიშვილი.*

**რუბინშტეინი** ნიკოლოზ გრიგოლის ძე [2 (14). VI. 1835, მოსკოვი, — 11 (23). III. 1881, პარიზი, დაკრძალულია მოსკოვში], რუსი პიანისტი, დირიჟორი, პედაგოგი, საზოგ. მოღვაწე. ა. *რუბინშტეინთან* ერთად აქტიურად იღწვოდა პროფ. მუს. განათლებისათვის რუსეთში. დაამთავრა მოსკ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი (1855). 1860 მისი ინიციატივითა და ხელმძღვანელობით დაარსდა „რუსული მუსიკალური საზოგადოების“ მოსკოვის განყ-ბა. ამავე წელს გაიხსნა მუსიკ. კლასები, რ-თა ბაზაზე 1866 დაარსდა მოსკ. კონსერვატორია (სიცოცხლის უკანასკნელ დღემდე იყო მისი დირექტორი და პროფესორი). მოწაფეები: ს. ტანეევი, ა. ზილოტი. რ. XIX ს. ერთ-ერთი ბრწყინვალე დირიჟორი და პიანისტია. იგი იყო პ. ჩაიკოვსკის შემოქმედების შესანიშნავი ინტერპრეტატორი და პროპაგანდისტი. ჩაიკოვსკიმ რ-ს მიუძღვნა საფორტეპიანო ტრიო „დიდი ხელოვანის ხსოვნას“ (1882). დაწერილი აქვს საფორტეპიანო პიესები, რომანსები და სხვ.

**რუბინშტეინი** სერგეი ლეონიდის ძე [6 (18). VI. 1889, ოდესა, — 11. I. 1960, მოსკოვი], საბჭ. ფსიქოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1943). ლენინგრ. პედ. ინ-ტისა (1930—42) და მოსკ. უნ-ტის (1942—50) ფსიქოლ. კათედრების გამგე. სსრკ პედ. მეცნ. აკად. ფსიქოლ. ინ-ტის დირექტორი (1942—45), სსრკ მეცნ. აკად. ფილოს. ინ-ტის დირექტორის მოადგილე (1945—48), ამავე ინ-ტის ფსიქოლ. სექტორის გამგე (1945—49; 1956—60). ამუშავებდა ფსიქოლოგიის ფილოს. და მეთოდოლ. პრობლემებს, კრიტიკულად აანალიზებდა ბურჟ. ფსიქოლ. ძირითად მიმდინარეობებს, სწავლობდა აღქმის, მეხსიერების, მეტყველებისა და აზროვნების პრობლემებს. შრომისათვის „ზოგადი ფსიქოლოგიის საფუძვლები“ (1940) მიენიჭა სახელმწ. პრემია (1942). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Бытие и сознание, М., 1957; О мышлении и путях его исследования, М., 1958; Основы общей психологии, М., 1940 (2 изд., 1946); Принципы и пути развития психологии, М., 1959; Проблемы общей психологии, М., 1973.

**რუბლიოვი** ანდრია (დაახლ. 1360-70 — 1427, სხვა წყაროებით, დაახლ. 1430, მოსკოვი, დასაფლავებულია ანდრონიკეს მონასტერში), რუსი ფერმწერი, მოსკ. ფერწერული სკოლის ფუძემდებელი. რ-ის შესახებ მეტად მწირი ბიოგრ. ცნობები მოგვეპოვება. იზრდებოდა საერო გარემოცვაში, მოწიფულობაში ბერად აღიკვეცა, როგორც ფიქრობენ, სერგის სამების ლავრაში (სხვა ცნობებით — ანდრონიკეს მონასტერში). რ-ის შემოქმედება ჩამოყალიბდა მოსკ. რუს. მხატვრულ ტრადიციებზე. ის კარგად იცნობდა ბიზანტ. და სამხრ. სლავთა მხატვრულ კულტურას. მხატვრის მსოფლმხედველობის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა მოახდინა ეროვნ. სულისკვეთების აღორძინებამ XIV ს. II ნახ. და XV ს. დასაწყისში. ამ პერიოდში შექმნილი ზვენიგოროდის ხატების („მაცხოვარი“, „პავლე მოციქული“, „მიხეილ მთავარანგელოზი“, ყველა XIV—XV სს. მიჯნა, სხვა ცნობებით — XV ს. 10-იანი წწ., ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი) წერის მანერა ახლოსაა მონუმ. ფერწერის ხერხებთან. XIV ს. დასასრ. და XV ს. დასაწყ. (სხვა წყაროებით, დაახლ. 1412 ან დაახლ. 1427) რ-მა შექმნა თავისი შედევრი—„სამების“ ხატი (ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). მხატვარი ტრად. ბიბლიურ სიუჟეტს ავსებს ღრმა პოეტური და ფილოს. შინაარსით. მწყობრი რიტმი, ფაქიზი კონტურული ხაზი, ფუნჯის თავისუფალი მონასმი, ფიგურათა ფორმების ჰარმონიულობა, მაღალი გამომსახველობითი ოსტატობა აქამდე უცხო იყო რელიგ. მხატვრობისათვის. 1405 რ-მა თეოფანე ბერძენთან და პროხორ გოროდეცელთან ერთად მოხატა მოსკ. კრემლის ხარების ტაძარი (ფრესკებს ჩვენამდე არ მოუღწევია), 1408 კი დანიელ ჩორნისთან და სხვ. მხატვრებთან ერთად — მიძინების ტაძარი ვლადიმირში (მოხატულობა მოღწეულია ნაწილობრივ); 3-იარუსიანი მონუმ. საკურთხევლისათვის დახატა ხატები, რ-თაგან განსაკუთრებით მნიშვნელოვანია „განკითხვის დღე“; აქ მხატვარმა ტრადიციულად მრისხანე სცენა სადღესასწაულო, ნათელ კომპოზიციად აქცია. 1425—27 რ-მა დანიელ ჩორნისთან და სხვ. მხატვრებთან ერთად სერგის სამების მონასტერში მოხატა სამების ტაძარი და ამავე ტაძრის საკურთხევლისათვის შექმნა ხატები. მომდევნო პერიოდში ფეოდ. ურთიერთობის გამწვავებამ და შინაომებმა გარკვეული დაღი დაამჩნია რ-ის შემოქმედებას. ამ პერიოდის ნამუშევრები გამსჭვალულია დრამ. სულისკვეთებით, რაც მხატვრის შემოქმედებისათვის მანამდე უცხო იყო („პავლე მოციქული“), კოლორიტი პირქუში გახდა, ზოგჯერ მხატვარი ზედმეტ მნიშვნელობას ანიჭებს დეკორატიულობას. ზოგიერთი წყაროს მიხედვით, რ-ის უკანასკნელი ნამუშევარია ანდრონიკეს მონასტრის მოხატულობა (დაახლ. 1427, სხვა ცნობებით XIV—XV სს. მიჯნა, მოღწეულია მხოლოდ ორნამენტის ფრაგმენტები). მასვე მიაწერენ ზვენიგოროდის მიძინების ტაძრის ფრესკებს (XIV ს. დასასრ. და XV ს. დასაწყ., მოღწეულია მხოლოდ ფრაგმენტები), ხატებს — „ხარება“, „ქრისტეს შობა“, „მირქმა“, „ნათლისღება“, „ლაზარეს აღდგინება“, „ფერისცვალება“, „იერუსალიმში შესვლა“ (ყველა დაახლ. — 1399), მოსკ. კრემლის ხარების ტაძრის საკურთხევლის ხატებს (უკანასკნელი გამოკვლევით, ეს საკურთხეველი გადმოტანილია მოსკ. კრემლის მთავარანგელოზის ტაძრიდან), ვლადიმირის ღვთისმშობლის ხატს (დაახლ. 1409, მიძინების ტაძარი, ვლადიმირი) და სხვ., რ-ის შემოქმედება უდიდესი მოვლენა იყო რუს. და მსოფლიო ხელოვნ. ისტორიაში. 1947 ანდრონიკეს მონასტერში გაიხსნა ა. რუბლიოვის სახ. ძვ. რუს. ხელოვნ. მუზეუმი.

*ლიტ.*: Алпатов М. В., Андрей Рублев, М., 1959; Лазарев В. Н., Андрей Рублев и его школа, М., 1966.

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 561.

**რუბო** ფრანც ალექსის ძე [5 (17). VI. 1856, ოდესა, — 13. III 1928, მიუნხენი], რუსი ფერმწერ-ბატალისტი. სწავლობდა ოდესასა და მიუნხენში. ცხოვრობდა ძირითადად პეტერბურგში. 1904—12 ასწავლიდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში. მოწაფეები: მ. გრეკოვი, მ. ავილოვი, პ. კოტოვი. ქმნიდა უმთავრესად დიდი მასშტაბის პანორამულ ნაწარმოებებს, რ-ბიც დოკუმენტური სიზუსტით გამოირჩევა („სევასტოპოლის დაცვა“, 1902—04, სევასტოპოლი; აღდგენილია 1954), „ბოროდინოს ბრძოლა“ (1912; რესტავრირებულია 1962), რ-ს აქვს დაზგური ნამუშევრებიც. 80-იან წლებში თბილ. სამხ.-ისტ. მუზეუმისათვის შექმნა ბატალური სურათები. ამ დროს მასთან თანამშრომლობდა გ. *გაბაშვილი*.


ა. გ. რუბინშტეინი

**რუბროფიტია,** ადამიანის სოკოვანი დაავადება, რ-ის დროსაც ზიანდება ხელისგულისა და ტერფის ძირის კანი და ფრჩხილები; თანამედროვე მედიცინაში განიხილავენ როგორც *ეპიდერმოფიტიის* ერთ-ერთ ფორმას.

**რუბრუკი,** რუბრუკვისი (Rubrouck, Rubruquis, Ruysbroeck) ვილემ (1215 და 1220 შორის, — 1293), ფლამანდელი მოგზაური, ბერი. 1253—55 იმოგზაურა მონღოლეთში, ხელმძღვანელობდა საფრ. მეფის ლუი IX-ის დიპლ. მისიას. კონსტანტინოპოლის, ყირიმის, დონის სტეპებისა და თანამედროვე შუა აზიის გავლით 1254 ჩავიდა ქ. ყარაყორუმში. უკან დაბრუნებისას გაიარა კავკასია და მცირე აზია. მისი მოგზაურობის ანგარიში შეიცავს მასალებს მოგზაურობის დროს გავლილი ქვეყნების ისტ., ეთნოგრ. და გეოგრ. შესახებ.

*თხზ.*: მოგზაურობა აღმოსავლეთის ქვეყნებში, თარგმ. ფრანგულიდან გ. ქიქოძისა, თბ., 1942 (მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის, ნაკვ. 5).

*ც. ყიფიანი.*


მ. რუბინშტეინი.

**რუბცოვსკი,** ქალაქი (1927-იდან) რსფსრ ალთაის მხარეში, მდ. ალეის (ობის შენაკადი) ნაპირზე. რუბცოვსკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური, ბარნაულიდან 281 *კმ*. 161 ათ. მცხ. (1983). სატრაქტორო, სას.-სამ. მანქანათსაშ., სატრაქტორო ელექტრომოწყობილობის, ტრაქტორის სათადარიგო ნაწილებისა და სხვა ქ-ნები. კვების, მსუბუქი და საშენ მასალათა მრეწველობა. ალთაის პოლიტექ. ინ-ტის საღამოს ფაკ-ტი, 2 ტექნიკუმი, 3 საშ. სპეც. სასწავლებელი. დრამ. თეატრი. ტელეცენტრი.

**რუგოზები** (Rugosa), ოთხსხივიანი მარჯნები (Tetracorallia), ამომწყდარი ნაწლავღრუიანების ქვეკლასი *მარჯნის პოლიპების* კლასისა. ცხოვრობდნენ შუა ორდოვიციულიდან პერმული პერიოდის ბოლომდე. ერთეული ან კოლონ. ცხოველები იყვნენ. ჰქონდათ გარეგანი კიროვანი ჩონჩხი. ბინადრობდნენ ზღვების წყალმარჩხ ზონაში, სადაც ეკვროდნენ სხვადასხვა საგანს ან ფსკერს. მნიშვნელობა აქვთ პალეოზოური სტრატიგრაფიის, აგრეთვე მარჯნის პოლიპების ევოლ. დასადგენად.


ნ. რუბინშტეინი.

**რუდანსკი** სტეფანე ვასილის ძე [25. XII. 1833 (6. I. 1834), სოფ. ხომუტინცი, ახლანდ. რუდანსკოე, ვმერინკის რ-ნი, ვინიცის ოლქი, — 21. IV (3. V). 1873, იალტა], უკრაინელი პოეტი. ლიტ. მოღვაწეობა დაიწყო 1859. აგრძელებდა ტ. შევჩენკოსა და ნ. ნეკრასოვის სამოქალაქო პოეზიის ტრადიციებს; ამხელდა ბატონყმობას, ჩინოვნიკების მექრთამეობასა და პარაზიტიზმს. თარგმნა ჰომეროსის „ილიადა“, აგრეთვე „ამბავი იგორის ლაშქრობისა“ და სხვ.

**რუდა-სლიონსკა** (Ruda Sląska), ქალაქი პოლონეთში, კატოვიცეს სავოევოდოში, შედის ზემო სილეზიის აგლომერაციაში. 162,1 ათ. მცხ. (1981). ქვანახშირის შახტები, კოქსის ქ-ნები და მეტალ. ქ-ნა „პოკუი“.

**რუდაქი** აბუ აბდ ალ-ლაჰ ჯაფარ იბნ მუჰამად (დაახლ. 860, სოფ. ფანჯრუდი, სამარყანდის მახლობლად, ამჟამად ტაჯ. სსრ, — 941, იქვე), სპარსულ-ტაჯიკური პოეზიის მამამთავარი. გადმოცემით და ზოგი წყაროს ცნობით (მაგ., ავფი), რ. ბრმა დაბადებულა. მკვლევართა უმეტესობას ეჭვი ეპარება ამ ცნობაში. რ-ს პოეტური მოღვაწეობა *სამანიდების* დინასტიის აღზევებას დაემთხვა და ძირითადად მიმდინარეობდა ნასრ II-ის (914—943) სამეფო კარზე ბუხარასა და სამარყანდში. აქ მიაღწია მან მეხოტბე პოეტისა და მომღერლის სახელს. აქვე იწვნია აღმოსავლელი კარის პოეტის მწარე ხვედრი: თავს დაატყდა ემირის რისხვა (ზოგი ცნობით, სწორედ მაშინ დააბრმავეს) და სატახტო ქალაქიდან გაძევებულმა მშობლიურ სოფელს შეაფარა თავი (მისი საფლავი ტაჯიკმა მწერალმა ს. *აინიმ* აღმოაჩინა). წყაროები რ-ს უჩვეულოდ ნაყოფიერ პოეტად იხსენიებენ (ასი ათას *ბაითზე* მეტი). ჩვენამდე სულ რაღაც ათასმა ბაითმა მოაღწია; მათი უმრავლესობა სხვადასხვა ლექსისა და პოემის ფრაგმენტებია. რ-ს შემოქმედებაში პირველად გვხვდება სპარს.-ტაჯ. კლასიკური პოეზიის თითქმის ყველა ძირითადი სალექსო ფორმა და მეტრი. უამრავი სახოტბო *კასიდიდან* სრული სახით მხოლოდ ორი შემოგვრჩა („ღვინის დედა“ და „სიბერის ელეგია“). რ-ს ლირ. *ღაზალების* ძირითადი მოტივია მიჯნურობა. ბრძენი დიდაქტიკოსის ხმა ისმის მცირე ფორმის ლექსებში (*ყითა, რობაი*) და პოემის ფრაგმენტებში (რ-ს გაულექსავს ცნობილი არაკების კრებულები „*სინდბადნამე*“ და „*ქილილა და დამანა*“). რ. უმღერის ადამიანის ღირსებას, სიკეთეს, მისი ესთეტ. იდეალი სამყაროს უმაღლესი ჰარმონია და ჰუმანიზმია. რ-ს პოეტური ოსტატობა ხასიათდება აღმოსავლური პოეტიკური ტერმინით „საჰლე მომთანა“ („მიუწვდომელი უბრალოება“). მისი შედარებები ახ. და მოულოდნელი იყო, მეტაფორები — ცოცხალი და გამჭვირვალე (ღვინო ლალია გამდნარი; ღრუბელი ქვითინებს მგლოვიარესავით; შავ მთაზე თეთრი თოვლი — ჭაღარაა; ტანი — საროა, ნარგიზი — თვალი, მარგალიტი — კბილები, ცრემლი და ა. შ.). რ-ს ყოველი სტრიქონი აღსავსეა ფარული *ეუფონიით* (ალიტერაცია, შინაგანი რითმა). მისმა სტილმა უდიდესი გავლენა მოახდინა მომდევნო ხანის სპარს.-ტაჯ. პოეზიაზე (*უნსური, ჰაფეზი, ჯამი*). 1958 მთელს მსოფლიოში აღინიშნა რ-ს დაბადების ათას ასი წელი.

*თხზ.*: ლირიკა, თბ., 1957; [კრ-ში] რუდაქი (857—1957), თბ., 1957; Стихи, M., 1964. *ა. გვახარია.*


ბ. რუდენკო.

**რუდენკო** ბელა ანდრიას ასული (დ. 18. VIII. 1933; ბოკოვო-ანტრაციტი, ახლანდ. ქ. ანტრაციტი, ვოროშილოვგრადის ოლქი), უკრაინელი საბჭ. მომღერალი (ლირ. კოლორატურული სოპრანო). სსრკ სახ. არტისტი (1960). 1956 დაამთავრა ოდესის კონსერვატორია. 1955 შედგა მისი დებიუტი ოდესის ოპერისა და ბალეტის თეატრის სცენაზე. 1956-იდან კიევის ოპერისა და ბალეტის თეატრის, 1973-იდან კი სსრკ დიდი თეატრის სოლისტი. რ-ს აქვს შესანიშნავი ვოკალურ-სცენური მონაცემები. პარტიები მილანა (მაიბოროდას „მილანა“), ნატაშა როსტოვა (პროკოფიევის „ომი და მშვიდობა“), ლიუდმილა (გლინკას „რუსლან და ლიუდმილა“), როზინა (როსინის „სევილიელი დალაქი“), ვიოლეტა (ვერდის „ტრავიატა“), ლუჩია (დონიცეტის „ლუჩია დი ლამერმური“) და სხვ. გამოდის როგორც საკონცერტო მომღერალი. გასტროლებს მართავს საზღვარგარეთ. სსრკ სახელმწ. პრემია (1971). ვოკალისტთა ტულუზის საერთაშ. კონკურსის ლაურეატი (III პრემია, 1957). დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.


ლ. რუდენკო.

**რუდენკო** ლარისა არხიპის ასული [დ. 15 (28). I. 1928, მაკეევკა, ახლანდ. დონეცკის ოლქი], უკრაინელი საბჭ. მომღერალი (მეცო-სოპრანო). სსრკ სახ. არტისტი (1960). 1940 დაამთავრა კიევის კონსერვატორია. 1939—70 კიევის ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი. რ-ს აქვს სასიამოვნო ტემბრის ხმა, მკაფიო სცენური მონაცემები; დრამ. ტალანტი. უკრ. კომპოზიტორთა ოპერებში მრავალი პარტიის პირველი შემსრულებელი. მ. შ. სოლომია (დანკევიჩის „ბოგდან ხმელნიცკი“), ულია გრომოვა (მეიტუსის „ახალგაზრდა გვარდია“), ვარკა (ჟუკოვსკის „პირველი გაზაფხული“), იარინა (მაიბოროდას „ტარას შევჩენკო“). ერთ-ერთი საუკეთესო პარტიაა ლიუბაშა (რიმსკი-კორსაკოვის „მეფის საცოლე“). გამოდის საკონცერტო პროგრამითაც. 1951-იდან იყო კიევის კონსერვ., ხოლო 1966—70 კიევის თეატრ. ინ-ტის პედაგოგი (თეატრ. ინ-ტში კათედრის გამგე). გასტროლებს მართავს საზღვარგარეთ. უკრ. VI მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**რუდენკო** რომან ანდრიას ძე [17 (30). VII. 1907, სოფ. ნოსოვკა, ახლანდ. ჩერნიგოვის ოლქი, — 23. I. 1981, მოსკოვი], საბჭ. იურისტი, იუსტიციის ნამდვილი სახელმწიფო მრჩეველი, სოციალ. შრომის გმირი (1972). სკკპ წევრი 1926-იდან. დაამთავრა მოსკ. იურიდ. სკოლა და სრულიად საკავშ. სამართ. აკადემიასთან არსებული უმაღლესი იურიდ. კურსები (1941). 1944—53 უკრ. სსრ პროკურორი; 1953-იდან სსრკ *გენერალური პროკურორი*, სკკპ ცკ-ის წევრობის კანდიდატი (1956), 1961-იდან სკკპ ცკ-ის წევრი; სკკპ XVIII—XXV ყრილობების დელეგატი; სსრკ III—X მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი, 1945—46 მთავარი ბრალმდებელი იყო *ნიურნბერგის პროცესზე*. დაჯილდოებულია 5 ლენინის ორდენით და სხვა ორდენებითა და მედლებით.

**„რუდე პრავო“** („Rudé právo“), ჩეხური ყოველდღიური გაზეთი, ჩეხოსლ. კომპარტიის ცენტრ. კომიტეტის ორგანო; დაარსდა 1920 წ. 21 სექტ. პრაღაში როგორც ჩეხოსლ. ს.-დ. მუშათა პარტიის მემარცხენე ფრთის ორგანო; 1921 წ. 18 მაისიდან — ჩეხოსლ. კპ ცკ-ის ცენტრ. ორგანო. გერმ. ფაშისტების მიერ ჩეხოსლ. ოკუპაციის პერიოდში (1938—45) „რ. პ.“ არალეგალურად გამოდიოდა. დაჯილდოებულია რესპუბლიკის (1955), კ. გოტვალდისა (1970) და ძლევამოსილი თებერვლის (1973) ორდენებით. „რ. პ-ს“ დაარსების დღე აღინიშნება, როგორც ჩეხოსლ. ბეჭდვითი სიტყვის, რადიოსა და ტელევიზიის დღე. ტირაჟი 800 ათ. საკვირაო გამოცემისა — 1 მლნ-ზე მეტი (1984).

**რუდეპურტ-მარაისბერგი** (Roodepoort-Maraisburg), ქალაქი სამხრ. აფრიკის რესპუბლიკაში, ტრანსვაალის პროვინციაში. 114,2 ათ. მცხ. (1970). *ვიტვატერსრანდის* სამთო-სამრეწვ. რ-ნის ერთ-ერთი ცენტრი. ლითონდამამუშ., ცემენტის სასაფეიქრო მრეწვ. საწარმოები.

**რუდიმენტული ორგანოები,** რ უ დ ი მ ე ნ ტ ე ბ ი (ლათ. rudimentum — ნასახი), ევოლუციის პროცესში დაკნინებული და ნაშთის სახით შემორჩენილი ორგანოები. ევოლ. პროცესში ის ორგანოები, რ-თა ფუნქცია ახ. პირობებში უსარგებლო ხდება, *რეგრესს* განიცდიან, რასაც თან მოსდევს მათი სრული გაქრობა; ზოგჯერ მათგან რჩება უმნიშვნელო, გამარტივებული ნაშთები, რ-თაც თავისი პირვანდელი ფუნქცია დაკარგული აქვთ და რ. ო. ეწოდებათ. რ. ო. აქვს თითქმის ყველა ორგანიზმს; ადამიანის რ. ო-ა კუდუსუნი, ბრმა ნაწლავის ჭიისებრი დანამატი (აპენდიქსი), ყურის ნიჟარის კუნთები, თვალის ნამგლისებრი ნაოჭი, „სიბრძნის კბილი“ და სხვ. ასეთივე რ. ო-ა მიწათხარიასა და მღვიმის ცხოველების თვალები, უფეხო ცხოველების კიდურების ნაშთები და სხვ. ზოგჯერ, გაურკვეველი მიზეზით, რ. ო. ცალკეულ ინდივიდებს წინაპრულ ზომამდე უვითარდებათ (იხ. *ატავიზმი*). რ. ო. ევოლ. ერთ-ერთი საბუთია და თითოეული ორგანიზმის წარმოშობაზე გარკვეულ წარმოდგენას იძლევა. *ლ. ნათაძე.*


რუდისტების წარმომადგენლები — Hippurites, ზედა ცარცული პერიოდი.

**რუდისტები** (Rudistae), ორსაგდულიანი მოლუსკების ამომწყდარი რიგი; ცხოვრობდნენ გვიანდ. იურულსა და ცარცულ პერიოდებში. ჰქონდათ არათანაბარი ზომის, ზოგჯერ 1,5 *მ* სიმაღლის ნიჟარა, რ-იც წყალქვეშა საგნებს ემაგრებოდა. რიგში 1000-მდე სახეობა იყო. საინტერესოა ორსაგდულიანი მოლუსკების განვითარების გზების დასადგენად.

**რუდნევი** ვსევოლოდ თედორეს ძე [19 (31). VIII. 1855, ვენიოვის მაზრა, ახლანდ. ტულის ოლქი, — 7 (20). VII. 1913, სოფ. ნიკოლსკოე, ახლანდ. ტულის ოლქი], რუსეთ-იაპონიის ომის (1904—05) გმირი, კონტრ-ადმირალი (1905), ფლიგელ-ადიუტანტი (1904). 1900-იდან პორტ-არტურის სამხ. პორტის მეთაურის თანაშემწე, 1903-იდან — კრეისერ „ვარიაგის“ მეთაური. 1904 აპრილიდან ჯავშნოსან „ანდრია პირველწოდებულის“ და მე-14 საფლოტო ეკიპაჟის მეთაური იყო. 1905 გადააყენეს, ვინაიდან ხელს არ უშლიდა მეზღვაურების მიტინგებში მონაწილეობას. 1908—12 გამოაქვეყნა მოგონებები ჟურნალ „რუსსკაია სტარინაში“ და სტატიები „მორსკოი სბორნიკში“.

**რუდნევი** ლევ ვლადიმერის ძე [1 (13). III. 1885, ნოვგოროდი, — 19. XI. 1956, მოსკოვი], საბჭ. არქიტექტორი. დაამთავრა პეტერბ. სამხატვრო აკადემია (1915). სწავლობდა ა. *ბენუასთან*. ლენინგრ. სამხატვრო აკად. (1922—48) და მოსკ. არქიტ. ინ-ტის (1948—52) პროფესორი. ნამუშევრები: ძეგლი „რევოლუციის მებრძოლებს“ მარსის ველზე, ლენინგრადში (1917—19, გრანიტი), ფრუნზეს სახ. სამხ. აკად. შენობა (1937), უნ-ტის შენობათა კომპლექსი ლენინის გორაკებზე (თანაავტორებთან ერთად, 1949—53; პროექტი — სსრკ სახელმწ. პრემია, 1949) — ორივე მოსკოვში. მეცნ. და კულტ. სასახლე ვარშავაში (თანაავტორებთან ერთად, 1952—55), დაჯილდოებულია 3 ორდენით.

**რუდნევი** ნიკოლოზ ალექსანდრეს ძე [29. X (10. XI), 1894, სოფ. ლიუტორიჩი, ახლანდ. ტულის ოლქი, — 16. X. 1918], სამოქალაქო ომის (1918—20) გმირი. კომპარტიის წევრი 1917-იდან. 1916-იდან სამხ. სამსახურშია. 1917 აირჩიეს 30-ე ქვეითი პოლკის კომიტეტის წევრად და ხელმძღვანელობდა ტულის გარნიზონის რსდმპ სამხ. ორგანიზაციის სექციის ბიუროს. 1917 ოქტ. მონაწილეობდა ცენტრ. რადის ჯარების განიარაღებაში, დეკ-ში აირჩიეს სამხ. რევ. კომიტეტის წევრად. 1918-იდან იყო დონეცკ-კრივოი-როგის რესპ. სამხ. საქმეთა სახ. კომისრის მოადგილე, 1918 ივლ-იდან — ცარიცინის ფრონტის შტაბის უფროსი. ცარიცინის ბრძოლების დროს დაიღუპა დაბა ბეკეტოვკასთან.

**რუდნევი** სემიონ ვასილის ძე [15 (27). II. 1899, სოფ. მოისეევკა, ახლანდ. პუტივლის რ-ნი, სუმის ოლქი, — 4. VIII. 1943, დაიღუპა ბრძოლაში დაბა დელიატინთან, ახლანდ. ნადვორნაიის რ-ნი, ივანო-ფრანკოვსკის ოლქი], პარტიზანული მოძრაობის ერთ-ერთი ორგანიზატორი და ხელმძღვანელი დიდი სამამულო ომის (1941—45) დროს უკრ. დროებით ოკუპირებულ ტერიტორიაზე. საბჭ. კავშირის გმირი (სიკვდილის შემდეგ, 4. I. 1944), გენ.-მაიორი. სკკპ წევრი 1917-იდან. მონაწილეობდა ზამთრის სასახლის იერიშში, შემდეგ სამოქალაქო ომში (1918—

20). იყო პოლკის, ბრიგადის კომისარი. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და 3 სხვა ორდენით.

**რუდნი,** ქალაქი ყაზ. სსრ კუსტანაის ოლქში, მდ. ტობოლის (ობის აუზი) მარცხ. ნაპირზე. რკინიგზის სადგ. (ჟელეზორუდნაია). 114 ათ. მცხ. (1983). რ. დაარსდა 1957 რკინის მადნის საბადოს ათვისებასთან დაკავშირებით. სამთო და ქვების მრეწვ. საწარმოები. ყაზ. პოლიტექ. ინ-ტის ფილიალი, ინდუსტრ. ტექნიკუმი, სამუსიკო და პედ. სასწავლებლები.

**რუდოლფ I** ჰ ა ბ ს ბ უ რ გ ი (Rudolf) (1. V. 1218,— 15. VII. 1291, შპაიერი), გერმანიის მეფე 1273-იდან, ჰაბსბურგთა დინასტიის პირველი წარმომადგენელი. საფუძველი ჩაუყარა ჰაბსბურგთა ძლიერებას. 1276—78 პრჟემისლ II ჩეხს წაართვა ავსტრია, შტირია, კარინტია და კრაინა; ავსტრია და შტირია თავის ვაჟებს გადასცა (1282). ცდილობდა ცენტრ. ხელისუფლების განმტკიცებას.

**რუდოლფ II** (Rudolf) (18. VII. 1552, ვენა, — 20. I. 1612, პრაღა), „საღვთო რომის იმპერიის" იმპერატორი 1576—1612. ავსტრიის ერცჰერცოგი, იმპ. *მაქსიმილიან II-ისა* და მარია ესპანელის ძე. აღიზარდა ესპ. კარზე. ატარებდა კათოლ. რეაქციის პოლიტიკას, რაც ჰაბსბურგთა სამფლობელოებში უკმაყოფილებას იწვევდა. 1604—06 მოძრაობამ ი. ბოჩკაის ხელმძღვანელობით აიძულა რ. II ზოგიერთ დათმობაზე წასულიყო უნგრ. ფეოდალების მიმართ. 1609 ხელი მოაწერა ე. წ. უდიდებულესობის სიგელს, რითაც ჩეხ ფეოდალებს რწმენის თავისუფლებას ანიჭებდა. 1608 სულით ავადმყოფი რ. II იძულებული გახდა თავისი ძმისთვის დაეთმო ზემო და ქვემო ავსტრია, უნგრეთი და მორავია, ხოლო 1611 ჩეხიაც.

**რუდოლფის ტბა** (Rudolfsee), გაუდინარი მომლაშო ტბა აღმ. აფრიკაში, კენიაში მდებარეობს ტექტონ. ქვაბულში, 375 *მ* სიმაღლეზე. სიგრძე 265 *კმ*, სიგანე 50 *კმ*-მდე, ფართ. 8,5 ათ. *კმ*², სიღრმე 73 *მ*-მდე. ტბას ერთვის მდ. ომო და პერიოდული მდ-ები. ტბის სამხრ. კიდეზეა მოქმედი ვულკანი ტელეკი. ტბაში დაახლ. 40 სახეობის თევზია, არის ნიანგი და ბეჰემოთი. აღმოაჩინეს 1888 მოგზაურებმა —. უნგრ. შ. ტელეკიმ და ავსტრ. ლ. ფონ ჰენელმა. სახელი ეწოდა ავსტრ. უფლისწულის პატივსაცემად.

**რუედა** (Rueda) ლოპე დე (1500 და 1510 შორის, სევილია, — დაახლ. 1565, კორდოვა), ესპანელი დრამატურგი. შემორჩენილია მისი 7 დიდი პიესა და 20-ზე მეტი პასოსი (პროზაული კომიკური ინტერმედია). რ-ს კომედიები „მოტყუებულნი", „ეუფემია" და სხვ. იტალ. ჰუმანისტური კომედიის სიუჟეტებისა და ხერხების ესპანეთში დამკვიდრების ცდაა; მისი პასოსები („მიპატიჟებული", „ხაუხას მიწა", „ნიღაბი") ესპ. რეალისტური თეატრის პირველ ნიმუშებად შეიძლება მივიჩნიოთ.

**რუვენზორი** (Ruwenzori), მთის მასივი აღმ. აფრიკაში, ზაირსა და უგანდას შორის. სიმაღლე 5109 *მ*-მდე (მწვ. მარგერიტა). აგებულია კამბრიულისწინა კრისტ. ქანებით. კალთები 2600 *მ* სიმაღლემდე შემოსილია მთის ნოტიო მარადმწვანე ტყით, რ-იც ნაწილობრივ შეცვლილია მეორეული სავანით. ტყის ზედა საზღვრის გასწვრივ არის ბამბუკის რაყები, 2600-იდან 3800 *მ* სიმაღლემდე — სუბალპ. მცენარეულობა, 3800 *მ*-ის ზევით — ალპ. სარტყელი, 4600—4800 *მ*-ის ზევით — მუდმივი თოვლი და მყინვარები. მყინვარები დაახლ. 4200 *მ* სიმაღლემდე ეშვება. რ. აღმოაჩინა ჰ. *სტენლიმ* 1876.

**რუზაევკა,** ქალაქი მორდ. ასსრ-ში, მდ. ინსარის (სურის აუზი) ნაპირზე. რუზაევკის რ-ნის ცენტრი. დიდი სარკინიგზო კვანძი. დაარსდა 1893 როგორც მუშათა დასახლება. 1905—07 რევ. დროს იყო მორდვეთში რევ. მოძრაობის ერთ-ერთი ცენტრი. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა 1917 წ. 27 ოქტ. (9 ნოემბ.). 1930-იდან შედიოდა მორდ. აო-ში, 1934-იდან — მორდ. ასსრ-ში. ქალაქი დაჯილდოებულია საპატიო ნიშნის ორდენით (1981).

რ-ში არის რკინიგზის ტრანსპ. საწარმოები. ქიმ., ელექტროვაკუუმურ მანქანათსაშ., აგურის, რძის ქ-ნები, ტრიკოტაჟის, სამკერვალო ფ-კები, საფეიქრო კომბინატი. მორდ. სახელმწ. უნ-ტის ზოგადტექ. ფაკ-ტი, პოლიტექნიკუმი.

**რუზველტი** (Roosevelt) თეოდორ (27. X. 1858, ნიუ-იორკი, — 6. I. 1919, საგამორ-ჰილი, ოისტერ-ბეი, ნიუ-იორკის შტ.), აშშ-ის სახელმწიფო მოღვაწე. ეკუთვნოდა რესპ. პარტიას. 1895—97 ნიუ-იორკის პოლიციის დეპარტ. პრეზიდენტი, 1897—98 საზღვ. მინისტრის თანაშემწე, 1899—1900 ნიუ-იორკის შტ. გუბერნატორი. 1901 იანვარში აშშ-ის ვიცე-პრეზიდენტი გახდა, ხოლო 1901 სექტ. (უ. მაკ-კინლის მკვლელობის შემდეგ) — პრეზიდენტი. 1904 პრეზიდენტად აირჩიეს მორიგი ვადით (1905—09). რ-მა წამოაყენა ბურჟ. რეფორმიზმის პროგრამა (მონოპოლიათა საქმიანობის სახელმწიფო რეგულირება, სოციალ. კანონმდებლობის გაფართოება და სხვ.). ატარებდა აქტ. იმპერიალ. საგარეო პოლიტიკურ კურსს. ლათ. ამერ. ქვეყნების მიმართ გამოაცხადა „დიდი ხელკეტის" პოლიტიკა. მისი მთავრობის დროს გატარდა კუბის მიმართ ე. წ. „*პლატის შესწორება*". 1903 ნოემბ. აშშ-მა პანამას წაართვა პანამის არხის ზონა. რ-ის მთავრობა ფინანს. და დიპლ. დახმარებას უწევდა იაპონიას რუს.-იაპ. ომის (1904—05) დროს. 1912 პრეზიდენტის არჩევნების დროს რ. ეროვნ. პროგრ. პარტიის ერთ-ერთი დამაარსებელი იყო (შეიქმნა რესპ. პარტიისაგან გამოყოფილი ჯგუფის ბაზაზე; პარტია დაიშალა არჩევნებში რ-ის დამარცხების შემდეგ) და ბურჟ. რეფორმიზმის გაფართოებული პროგრამა წამოაყენა.

*ლიტ.*: Белявская И. А., Буржуазный реформизм в США (1900—1914), М., 1968.

**რუზველტი** (Roosevelt) ფრანკლინ დელანო (30. I. 1882, ჰაიდ-პარკი, ნიუ-იორკის შტ., — 12. IV. 1945, უორმ-სპრინგზი, ჯორჯიის შტ.), აშშ-ის სახელმწიფო მოღვაწე, აშშ-ის პრეზიდენტი 1933—45. დაიბადა შეძლებული მიწათმფლობელისა და მეწარმის ოჯახში. განათლებით იურისტი. სწავლობდა ჰარვარდისა და კოლუმბიის უნ-ტებში. 1910 ნიუ-იორკის შტ. სენატში აირჩიეს დემოკრ. პარტიიდან. 1913—20 ტ. ვ. უილსონის მთავრობაში საზღვაო მინისტრის თანაშემწე იყო. 1920 დემოკრ. პარტიამ წამოაყენა კანდიდატად აშშ-ის ვიცე-პრეზიდენტის პოსტზე. არჩევნებში დამარცხების შემდეგ დაუბრუნდა კერძო იურიდ. პრაქტიკასა და მეწარმეობას. 1921 პოლიომიელიტით დაავადდა და თავისუფლად მოძრაობის უნარი სამუდამოდ დაკარგა. 1928 ნიუ-იორკის შტ. გუბერნატორად აირჩიეს. 1932 პრეზიდენტის არჩევნებში გაიმარჯვა და 1933 მოვალეობის შესრულებას შეუდგა. მთელი რიგი საგანგებო ღონისძიება გაატარა ეკონ. სახელმწ. რეგულირების მიზნით. მთლიანად რ-ის რეფორმები „ახალი კურსის" სახელით არის ცნობილი და აშშ-ის სახელმწ.-მონოპ. კაპიტალიზმის განვითარების საფეხურს წარმოადგენს. 1936 ხალხის ფართო მასების მხარდაჭერით მეორე ვადით აირჩიეს პრეზიდენტად, ხოლო 1940 აშშ-ის ისტორიაში პირველად მესამე, 1944 კი მეოთხე ვადითაც. რ. საგარეო პოლიტიკაში რეალისტურად მოაზროვნე სახელმწ. მოღვაწე იყო. 1933 დიპლომატიური ურთიერთობა დაამყარა საბჭ. კავშირთან. ლათ. ამერ. ქვეყნების მიმართ „კეთილმეზობლობის" დოქტრინა გამოაცხადა. II მსოფლიო ომში აშშ-ის ჩაბმის (1941 დეკ.) შემდეგ რ-მა დიდი წვლილი შეიტანა ანტიჰიტლერული კოალიციის შექმნისა და განმტკიცების საქმეში. თეირანისა (1943) და ყირიმის (1945) კონფერენციებზე რ. დიდ მნიშვნელობას ანიჭებდა ომისშემდგომი თანამშრომლობის განვითარებას და გაეროს შექმნას.

*ლიტ.*: Яковлев Н. Н., Ф. Рузвельт — человек и политик, М., 1965; Schlesinger A. M., The age of Roosevelt, v. 1—3, Boston, 1957—60.



ლ. რუდნევი.

**რუთენიუმი** (<გვიანდ. ლათ. Ruthenia—რუსეთი), Ru, ელემენტთა პერიოდული სისტემის VIII ჯგ. ქიმ. ელემენტი; ატ. ნომერი 44, ატ. მასა 101,07, $t_{დნ}$ 2250°C, სიმკვრივე 12200 *კგ/მ³*, მორუხო-თეთრი, *პლატინის ჯგუფის ლითონი*. აღმოაჩინა კ. კლაუსმა (პეტერბ. მეცნ. აკად. წ.-კორ.; 1796—1864). რ. ქიმიურად ძლიერ მედეგია. მისი შენადნობები გამოირჩევა სიმაგრითა და ძნელცვეთადობით. რ-ს იყენებენ მრავალ ქიმ. რეაქციაში კატალიზატორად; მისგან ამზადებენ საიუველირო ნაწარმს, ლაბორატორიულ ჭურჭელს.

**რუთულელები,** მ უ ხ ა დ ე ბ ი, დაღ. ასსრ-ში, რუთულის რ-ნში, აგრეთვე აზერბ. სსრ-ში მცხოვრები ხალხი. რაოდ. 15 ათ. კაცზე მეტი (1978, აღწერა). ენა დაღ. ენებს განეკუთვნება. მორწმუნე რ. მუსლიმანები (სუნიტები) არიან. მატერ. და სულიერი კულტურით ახლოს დგანან ლეკებთან და მდ. სამურის ზემო დინების აუზში მცხ. ხალხთან. რ-ის ძირითადი საქმიანობაა მესაქონლეობა (მეცხვარეობა), აგრეთვე მიწათმოქმედება (მ. შ. მებაღეობა).

**რუთულური ენა,** მ უ ხ ა დ უ რ ი ე ნ ა, იბერიულ-კავკასიურ ენათა ოჯახის დაღესტნური ჯგუფის ლეზგიური ქვეჯგუფის უმწერლობო ენა. გავრცელებულია დაღ. ასსრ რუთულისა და ახტის რ-ნებში, აზერბ. სსრ შაქისა და კახის რ-ნებში. რ. ე-ს აქვს 4 კილო: რუთულური, შინაზური, მუხრეკულ-იხრეკული, ბორჩულ-ხინავური. დამახასიათებელია ხმოვანთა და თანხმოვანთა რთული სისტემა: 14 ხმოვანი, 38 თანხმოვანი, მახვილი დინამიკური და ტონურ-მელოდიკურია, ლექსიკა — საკუთარი და ნასესხები; დამახასიათებელია სახელთა მარტივი, წარმოებული, რთული ფუძეები, მრ. რ. ნაირგვარი ბოლოსართები; 4 ძირითადი ბრუნვა: სახ., მოთხრ. (ერგატივი), ნათ. მიც.; მრავალსერიიანი ერთ- და ორთანდებულიანი ბრუნვები; სახელთა წარმომქმნელ ნიშანთა სიმცირე; ზმნის მორფოლ. კატეგორიები: გრამატ. კლასები, ასპექტი, დრო, კილო; სახელზმნური ფორმები: აბსოლუტივი, ინფინიტივი, ინფინიტივ-მასდარი, მიმღეობა. ზმნაში, ზოგ მსაზღვრელ სახელსა და ნაცვალსახელში განირჩევა 4 (მამაკაცის, ქალის, ცხოველის, საგან-ნივთის) კლასი; მრ. რიცხვში ყველა კლასი გაერთიანებულია ერთ კლასად (კლასის ნიშანი გაგებულია მრ. რიცხვისად). მოეპოვება ადგილისა და დროის საგარემოებო სიტყვათა სერიები, უარყოფისა და კითხვის ნაწილაკები, ადგილ-მიმართულების აღმნიშვნელი წინდებულები ზმნაში და თანდებულები სახელში; სინტაქსური კონსტრუქციები — ნომინატიური, ერგატიული, დატიური. რუთულელები (მუხადები) ორენოვანი ხალხია. სატომთაშორისო ენად იყენებენ რუსულს ან აზერბაიჯანულს; სწავლა — რუსულად (1952-მდე — აზერბაიჯანულად).

*ლიტ.*: ჩიქობავა ა., იბერიულ-კავკასიურ ენათა შესწავლის ისტორია, თბ., 1965; Джейранишвили Е. Ф., Рутульский язык, წგნ.: Языки народов СССР, т. 4, М., 1967; Дирр А. М., Рутульский язык, Тфл., 1911; Ибрагимов Г. Х., Рутульский язык, М., 1978.

*ე. ჯეირანაშვილი.*



ფ. რუზველტი.

**რუისბოლო,** სოფელი გარდაბნის რ-ნში (ულიანოვკის სოფსაბჭო), გარდაბნის ვაკეზე. ზ. დ. 290 *მ*, გარდაბნიდან 11 *კმ*. ულიანოვკის მეთესლეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა.



რუისი. ღვთაების ეკლესია. განახლებულია XI და XV სს.

**რუის დე ალარკონ ი მენდოსა** (Ruiz de Alarcón y Mendoza) ხუან (1581, ტასკო, მექსიკა, — 4. VIII. 1639, მადრიდი), ესპანელი დრამატურგი. ჩვენამდე მოაღწია მისმა 26 პიესამ. განავითარა „ხასიათების კომედია". მისი პიესები გამოქვეყნდა 2 ნაწილად 1628–34; მათგან მნიშვნელოვანია: „ვარსკვლავთა მბრძანებელი", „დასჯილი მეგობრობა", „კეთილშობილი მკერდი", „ზოგი ჭირი მარგებელია", „სეგოვიელი ფეიქარი", „საეჭვო სიმართლე". რ-ის პიესებს ახასიათებს დიდაქტიკურობა, სატირა, აფორისტულობა, ეპიგრამატიზმი.

*თხზ.*: Obras completas, t. 1—2, Méx.—B. Aires, [1957—59]; Comedias, 2 ed., Madrid, 1875.

*ლიტ.*: Келли Дж., Испанская литература, М.—П., 1923.

**რუისელები** (Trichoptera), წყლის იმ მწერების რიგი, რ-თაც სრული გარდაქმნა ახასიათებთ. ზრდასრული რ. გარეგნულად ჩრჩილს წააგავნან. მათი ყავისფერი ან მოყვითალო-მურა სხეული და ფრთები დაფარულია ბეწვით. ზრდასრული რ. დიდხანს არ ცოცხლობენ. მათი სხეულის სიგრძე 1,5–25 *მმ*, ფრთების შლილი — 5–70 *მმ* აღწევს. ცნობილია რ-ის 5500 სახეობა, რ-თაგან სსრკ-ში გვხვდება დაახლ. 600, საქართველოში კი — 95-მდე სახეობა. რ-ის მატლის სხეულის სიგრძეა 2–60 *მმ*, ცილინდრული ფორმა აქვს. ცხოვრობს 1-იდან 3 წლამდე. კანს იცვლის 4–6-ჯერ. რ-ის ზოგი მატლი მტაცებელია, ზოგი კი მცენარეებით იკვებება. რ. ბენთოფაგი თევზების ერთ-ერთი ძირითადი საკვებია. ყველა რ-ის მატლი დაჭუპრების წინ თავისთვის აგებს „სახლს", რ-საც ნასვრეტები აქვს წყლის საცირკულაციოდ. ჭუპრი ზედა ყბების დახმარებით არღვევს სახურავს, ტოვებს „სახლს" და დაცურავს; იმაგოს გამოფრენის წინ კი ამოდის წყლიდან. რ. ცხოვრობენ ტბებში, მდ-ებსა და წყაროებში.
*თ. კაკაურიძე.*




რუისელები: 1. ზრდასრული მწერი; 2 კვერცხები—ბუჭდისებური (ა), დისკოსებრი (ბ), ლილვაკისებრი (გ); 3. კამპოდეური მატლი; 4. რუისელას (Neureclipsis bimaculata)—დამჭერი ბადე; 5—მუხლუხოსებრი მატლი.

**რუისი** (Ruiz) ხუან (მეტსახელი „იტელი პროტოპრესვიტერი", „Arcipreste de Hita") (1283, ალკალა-დე-ენარესი,—დაახლ. 1350), ესპანელი პოეტი. ესპ. რენესანსული ლიტ-რის წინამორბედადაა მიჩნეული. პოემა „კეთილი სიყვარულის წიგნი" (დაახლ. 1343) დაწერილია ავტობიოგრ. თხრობის ფორმით; მასში ჩართულია არაკები, იგავები, ალეგორიული ეპიზოდები, რ. იყენებს როგორც „მეცნიერული პოეზიის", ისე ხალხ. ზეპირსიტყვიერების ფორმებსა და ხერხებს.

**რუისი,** სოფელი ქარელის რ-ნში, შიდა ქართლის ვაკეზე, გორ—ხაშურის საავტ. გზაზე. სოფსაბჭო. ზ. დ. 670 *მ*, ქარელიდან 5 *კმ*. მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. 3 საშ. და 2 სადამოს (ცვლიანი) სკოლა, საბავშვო ბაღი, 4 ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

სახელწ. „რ." წარმოდგება სიტყვა „რუ"-დან. ვარაუდობენ, რომ იგი ანტ. ხანის ქ. *ურბნისის* ერთ-ერთი სამიწათმოქმედო რაიონი იყო. შუა საუკუნეებში რ-ში საეპისკოპოსო კათედრა იყო (იხ. სტ. *რუისის საეპისკოპოსო*). რ. ძვ. ქართულ კულტ.-საგანმან. კერასაც წარმოადგენდა. იქ მოღვაწე მწიგნობართაგან აღსანიშნავია ანტონ მროველი (IX–X სს.), *ლეონტი მროველი*, გიორგი მროველი (XII–XIII სს.), დიონისე ლარაძე (XVI ს.), დომენტი ავალიშვილი (XVI–XVII სს.), ნიკოლოზ ორბელიანი (XVII–XVIII სს.), იონა *გედევანიშვილი* და სხვ. ჩვენამდე მოღწეულია რ-ის წიგნთსაცავის ბევრი ხელნაწერი. განსაკუთრებული მნიშვნელობისაა რ-ის XI ს. სახარება.

სოფლის შუაგულში აღმართულია ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — ჯვაროვან-გუმბათოვანი ტაძარი, XI ს-ში ეკლესია საფუძვლიანად გადააკეთეს. ადრინდ., VIII–IX სს. ნაგებობის ფრაგმენტები ჩართულია საკურთხევლსა და აღმ. და სამხრ. ფასადებში. ტაძრის გუმბათი დაყრდნობილია თავისუფლად მდგარ 4 ბოძზე. XI ს-შივე ეკლესიის სამხრ. და ჩრდ. ფასადებისთვის მთელ სიგრძეზე მიუშენებიათ მაღალმხატვრულად შესრულებული ჩუქურთმებიანი ევტერები, ჩუქურთმებითა და ლილვებით შეუმკიათ 12-წახნაგა გუმბათის ყელის სარკმლები (რ-თაგან ექვსი XV ს-ში ამოუქოლავთ). თემურლენგის ლაშქარმა ტაძარი დაწვა და დაანგრია. განაახლა ალექსანდრე I-მა (1412–1442). 1920 მიწისძვრით დაზიანებული ძეგლი 1930-იან წლებში აღადგინეს. ტაძრის გალავანში ეპისკოპოს ილარიონ ლარაძის მიერ XVII ს-ში აგებული სამრეკლოა.

*ჯ. გვასალია. ლ. მენაბდე. პ. ზაქარაია.*

**რუისის საეპისკოპოსო,** ქართლის ერთ-ერთი უძველესი საეპისკოპოსო კათედრა. რუისის ეპისკოპოსი ანუ მროველი მონაწილეობდა 506 *დვინის საეკლესიო კრებაზე*. *ეპისტოლეთა წიგნში* იგი მოხსენიებულია როგორც „მარუელი". რ. ს-ში შედიოდა რუისის ჩრდ.-დას-ით მდებარე შიდა ქართლის სოფლები ლიხ-ტაშისკარამდე. აწყურის საეპისკოპოსოს გაუქმების შემდეგ (XVII ს.) ხეობისა და სადგერის სოფლებიც მროველს დაექვემდებარა. 1715 რუისის სამწყსოში შედიოდა 84 სოფლის 1839 კომლი. 1811 რ. ს. გაუქმდა.
*ჯ. გვასალია.*

**რუისპირი,** სოფელი თელავის რ-ნში, მდ. თურდოს (ალაზნის მარჯვ. შენაკადი) მარცხ. მხარეს, თელავ—ახმეტის საავტ. გზაზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., ახატელი). ზ. დ. 600 *მ*, თელავიდან 7 *კმ*. რუისპირის კოლ-ბა „ყურძენ-თავთავი" (მევენახეობა). საშ. და სამუსიკო სკოლები, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, საავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა. აქვეა საქ. სსრ მეცნ. აკად. გეოფიზ. ინ-ტის მუდმივმოქმედი სამეცნ. დაწესებულება — *ალაზნის სტაციონარული სეტყვის საწინააღმდეგო ექსპედიცია*.

სოფლის სამხრ.-დას-ით 1 *კმ*-ზე აღმართულია VI ს. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — სამეკლესიიანი ბაზილიკა. ნაგებობა დაზიანებულია. ნაგებია ყორე და რიყის ქვით, კონსტრუქციულად მნიშვნელოვანი ნაწილები თლილი ქვისაა. სოფლის გარეთ, სამხრ.-აღმ-ით, მდებარეობს ფეოდალის ციხე-დარბაზი. გეგმით თითქმის კვადრატული ნაგებობის კუთხეებში აღმართულია ორ-ორსართულიანი საბრძოლო ბანიანი კოშკები. გალავანში შესასვლელი ჩრდ. მხრიდანაა. აქვე დგას მცირე დარბაზული კარის ეკლესია. შემორჩენილია აგრეთვე საცხოვრ. და სამეურნეო ნაგებობათა ნაშთები. სოფლის ჩრდ. ნაწილში მეორე, გეგმით სწორკუთხა ციხეა აღმართული. იგი უფრო რთული და დიდი ნაგებობაა. კუთხეები აქაც კოშკებითაა გამაგრებული. ციხეში მცირე ზომის დარბაზული ეკლესია და სხვა ნაგებობათა ნაშთებია. ორივე ციხე XVIII ს. მიეკუთვნება.

რ-ის მიდამოებშია აგრეთვე ადამაანთ ციხე (XVIII ს. ბოლო მესამედი).
*პ. ზაქარაია.*



რუისპირი. ადამაანთ ციხე. სამხრეთ-დასავლეთის ხედი. XVIII ს. ბოლო მესამედი.

**რუის-ურბნისის კრების ძეგლისწერა,** „ძეგლისწერაჲ წმიდისა და ღმრთივ შეკრებულისა კრებისაჲ, რომელი შემოკრბა ბრძანებითა კეთილად მსახურისა და ღმრთივ დაცვულისა მეფისა ჩუენისა დავით აფხაზთა და ქართველთა რანთა და კახთა მეფისასა, პირთათჳს რომელნი ქუემო მოჴსენებულ არიან", *რუის-ურბნისის საეკლესიო კრების* (1104) დადგენილება, რ-მაც 1. შეცვალა უღირსი მღვდელმთავრები. 2. დააწესა წლოვანების ზღვარი ხელდასხმისათვის (35 წელი ეპისკოპოსთათვის, 30 — მღვდელთათვის, 25 — დიაკონთათვის, 8 — წიგნის მკითხველთათვის). 3. დაადგინა ხელდასხმის წესი. 4. აკრძალა ხელდამსხმელის მიერ ხელდასხმულისაგან „ქრთამისა და საფასის მიღება". 5. აკრძალა ყოველგვარი საეკლესიო ნივთის მოხმარება. 6. აკრძალა უეკლესიოდ ნათლისცემა და ქორწინება. 7. აკრძალა გვირგვინის კურთხევა „ჩჩვილთა ქალ-ყრმათა". თუ მშობლებს გადაწყვეტილი ჰქონდათ დამოყვრება, ნება ეძლეოდათ პატარები დაეწინდათ, ხოლო ქორწინება მხოლოდ განსაზღვრულ ასაკში იყო დაშვებული; ჯვარდასაწერი ქალი 12 წლისაზე ნაკლები არ უნდა ყოფილიყო. 8. კათალიკოსსა და ეპისკოპოსებს დაევალათ ქორეპისკოპოსებად „სჯულისა და საღთოთა წიგნთა მეცნიერი" აერჩიათ. 9. მონასტერს უნდა ჰყოლოდა ერთი მოძღვარი, განსაკუთრებულ შემთხვევაში (თუ მონასტერი დიდი იყო) — ორი. 10. აიკრძალა მონასტერთან ბაზრობის გამართვა. მე-11, მე-12 და მე-13 მუხლები შინასაეკლესიო საქმიანობას ეხებოდა. 14. აიკრძალა მეორედ გვირგვინის კურთხევა. 15. აიკრძალა სას. პირთა შორის დამკვიდრებული ზოგიერთი უწესობა.

*პუბლ.*: ძეგლისწერაჲ რუის-ურბნისის კრებისაჲ, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 3, თბ., 1970.

*ლიტ.*: გაბიძაშვილი ე., რუის-ურბნისის კრების ძეგლისწერა, თბ., 1978; მეტრეველი რ., დიდი საქმენი (XI ს. მეორე ნახევრისა და XII ს. პირველი მეოთხედის საქართველოს ისტორიის ზოგიერთი საკითხი), თბ., 1978. *რ. მეტრეველი.*

**რუის-ურბნისის საეკლესიო კრება 1104,** მოიწვია დავით აღმაშენებელმა რუისისა და ურბნისის მახლობლად (ახლანდ. ქარელის რ-ნი). კრების მოწვევას ბევრი მიზეზი ედო საფუძვლად: სამეფოს წინაშე იდგა ამოცანა — ცენტრალიზებული სახელმწიფოს გაძლიერებისა და განმტკიცების სამსახურში ჩაეყენებინა ეკლესია, აღმოეფხვრა ის დარღვევები, რასაც ქართ. ეკლესიაში ჰქონდა ადგილი (ხელდასხმის წესის დარღვევა, საეკლ. ქონების განიავება, მცირეწლოვანთა ქორწინება და სხვ.). კრების მუშაობაში აქტიურად მონაწილე-

ობდა დავით აღმაშენებლის ერთგული მოხელე გიორგი, შემდგომში ჭყონდიდელ-მწიგნობართუხუცესი. შემოიკრიბა რა გიორგი *მთაწმიდლის* იდეურ მემკვიდრეთა ძლიერი დასი, საქართვ. სამეფო ხელისუფლებამ რ.-შ. ს. კ-ზე მკაცრად შეუტია ეკლესიის მაშინდელ მესვეურებს.

კრებამ დავით აღმაშენებლის მომხრეთა ხაზი გაატარა და მიიღო მეტად მნიშვნელოვანი დადგენილებები — უ. წ. ძეგლისწერა (იხ. სტ. *რუის-ურბნისის კრების ძეგლისწერა*), რ-ის ძალითაც გადააყენა უღირსი მღვდელმთავრები; მათი ადგილი სამეფო ხელისუფლების ერთგულმა პირებმა დაიკავეს. მოწესრიგდა ხელდასხმის წესი და მოგვარდა საეკლ. ცხოვრების ბევრი სხვ. საკითხი.

რ.-შ. ს. კ-ის ჩატარება დავით აღმაშენებლის საეკლ. რეფორმის პირველი მნიშვნელოვანი ნაბიჯი იყო ამიერიდან დიდი ფეოდალები მღვდელმთავრების სახით ძლიერ მოკავშირეებს კარგავდნენ. რეფორმას მხარს უჭერდნენ მოსახლ. ფართო ფენები. რ.-შ. ს. კ-ის შედეგებმა დიდი როლი შეასრულეს საქართვ. სახელმწიფოს განმტკიცება-ცენტრალიზებაში.

*წყარო:* ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, იქვე, ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ.:* გ ა ბ ი ძ ა შ ვ ი ლ ი ე., რუის-ურბნისის კრების ძეგლისწერა, თბ., 1978; მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი რ., დიდი საქმენი (XI ს. მეორე ნახევრისა და XII ს. პირველი მეოთხედის საქართველოს ისტორიის ზოგიერთი საკითხი), თბ., 1978; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966.
*რ. მეტრეველი.*

**რუკა,** დედამიწის ზედაპირის, ვარსკვლავიერი ცის ან მათი ნაწილების შემცირებული და განზოგადებული გამოსახულება სიბრტყეზე (იხ. აგრეთვე *გეოგრაფიული რუკა*).

**რუკავიშნიკოვი** ნიკოლოზ ნიკოლოზის ძე (დ. 18. IX. 1932, ტომსკი), სსრკ კოსმონავტი მფრინავი, ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (30. IV. 1971 და 11. XII. 1974). ბულგარეთის სრ გმირი (1979). სკკპ წევრი 1970-იდან. 1957 დაამთავრა მოსკ. საინჟ.-ფიზ. ინ-ტი. 1967-იდან კოსმონავტთა რაზმშია. 1971 წ. 23—25 აპრ. ვ. *შატალოვსა* და ა. *ელისეევთან* ერთად იფრინა კოსმოსში „სოიუზ-10-ით“. ფრენის დროს მოხდა შეპირაპირება სამეცნ. სადგურ „სალუტთან“. მეორედ რ-მა 1974 წ. 2—8 დეკ. ა. *ფილიპჩენკოსთან* ერთად იფრინა კოსმოსში „სოიუზ-16-ით“. ფრენისას რ. მონაწილეობდა საბჭ.-ამერ. პროგრამა „სოიუზ“-„აპოლონის“ მიხედვით შექმნილი ახ. შესაპირაპირებელი აგრეგატის გამოცდაში. მესამედ რ-მა კოსმოსში იფრინა 1979 წ. 10—12 აპრ. ბულგ. სრ მკვლევარ-კოსმონავტ გ. *ივანოვთან* ერთად ხომალდ „სოიუზ-33-ით“. ფრენისას მოხდა შეპირაპირება „სალუტ-6“—„სოიუზ-32“ ორბიტულ კომპლექსთან და ჩატარდა ერთობლივი ექსპერიმენტები იქ მყოფ კოსმონავტებთან ვ. *ლიახოვსა* და ვ. *რიუმინთან* ერთად. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით.

**რუკათმცოდნეობა,** *კარტოგრაფიის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის *გეოგრაფიულ რუკებს*, მათ ელემენტებს, თვისებებს, სახეობებსა და გამოყენების ხერხებს.

**რულადა** (ფრანგ. roulade<rouler — სრიალი წინ და უკან), სიმღერაში — სწრაფი, ვირტუოზული პასაჟი. გავრცელებულია ქრომატული, აგრეთვე ხმის ტერციული სვლისაგან შედგენილი რ-ები.

**რულიე** კარლ ფრანცის ძე [8 (20). IV. 1814, ნიჟნი-ნოვგოროდი, — 10 (22). IV. 1858, მოსკოვი], რუსი ბუნებისმეტყველი, ბიოლოგ-ევოლუციონისტი. რ-მ განავითარა იდეა ორგანიზმის გარემოსთან დამოკიდებულების შესახებ. ჩ. *დარვინის* „სახეობათა წარმოშობის“ (1859) გამოსვლამდე რ. მიუთითებდა (1852), რომ ცხოველთა ახ. ჯიშების გამოყვანისა და მათი აკლიმატიზაციის ცდები მნიშვნელოვანია ბუნებრივ პირობებში მიმდინარე ევოლ პროცესის გასაგებად. რ-ს მიაჩნდა, რომ მემკვიდრულობა განისაზღვრება ისტორიულად ჩამოყალიბებული პირობებით, ხოლო ცვალებადობა ორგანიზმის საარსებო პირობებთან შეგუების პროცესია. რ. ილაშქრებდა ჟ. *კიუვიეს* მეტაფიზ. და ტელეოლოგიური შეხედულებების წინააღმდეგ, უარყოფდა მოძღვრებას სახეობათა უცვლელობის შესახებ. რ-მ შექმნა დარვინამდელი პერიოდის ზოოლოგ-ევოლუციონისტების პირველი მეცნ. სკოლა (ა. ბოგდანოვი, ი. ბორზენკოვი, ნ. *სევერცოვი*, ს. უსოვი). დასახა ცხოველთა ეკოლ. და ზოოფსიქოლ. კვლევის ფართო პროგრამა.

**რუმანილი** (Roumanille) ჟოზეფ (8. VIII. 1818, სენ-რემი, პროვანსი, — 24. V. 1891, ავინიონი), პროვანსელი მწერალი. 1847 გამოაქვეყნა ბუკოლიკური ლექსების, ლეგენდებისა და ფაბლიოს კრებ. „ზიზილები“. 1851 მისი თაოსნობით გამოიცა ანთოლოგია „პროვანსელები“. რ-ის ლექსების კრებულს „გალექსილი წვრილმანები“ (1862) გასდევს მორალიზმის, რელიგ. და პატრ. მოტივები. წიგნმა „ზღაპრები“ (1883) „პროვანსული პროზის მამამთავრის“ სახელი დაუმკვიდრა.

**რუმბი** (ინგლ. rhumb), ბრტყელი კუთხის სისტემგარეშე ერთეული. ს ა ზ ღ ვ ა ო ნ ა ვ ი გ ა ც ი ა შ ი — იყენებენ ჰორიზონტის მხარეების მიმართ ხილული ჰორიზონტის წერტილთა მიმართულების ან ორ ასეთ მიმართულებას შორის კუთხის განსასაზღვრავად, 1 რ. შეადგენს ხილული ჰორიზონტის წრეწირის 1/32 ნაწილს, ანუ 11°15′; რ-ს იყენებენ აგრეთვე მ ე ტ ე ო რ ო ლ ო გ ი ა შ ი ქარის მიმართულების დასადგენად, 1 რ. = 1/16 ხილული ჰორიზონტის წრეწირისა, ანუ 22°30′; გ ე ო დ ე ზ ი ა შ ი რ-ს უწოდებენ კუთხეს, რ-იც 90° არ აღემატება და, რ-საც ადგენს მოცემული ხაზი გეოგრ. მერიდიანთან.

**რუმელია** (თურქ. Rumeli), თურქ-ოსმალების მიერ ბიზანტიის დაპყრობის შემდეგ იმ ეიალეთის (პროვინცია) თურქული სახელწოდება, რ-იც მოიცავდა ბალკ. ნ.-კ-ის ქვეყნებს. 1864—66 რუმელიის ეიალეთი გაიყო რამდენიმე ვილაიეთად და სახელწ. „რ.“ ოფიციალურად არ იხმარებოდა. ბერლინის 1878 ტრაქტატით ოსმ. იმპერიის ფარგლებში დარჩენილ ბულგ. სამხრ. ნაწილს ეწოდა აღმ. რუმელია. ზოგჯერ რ-ს უწოდებენ თურქეთის ევრ. ნაწილს (აღმ. თრაკია).

**რუმი** ჯალალ ალ-დინ იბნ ბაჰა ალ-დინ (30. IX. 1207, ქ. ბალხი, — 17. XII. 1273, კონია, თურქეთი), სპარსელი პოეტი. მისტიკური (სუფიური) პოეზიის უდიდესი წარმომადგენელი. მამის, სუფიზმის თეორეტიკოსის, ბაჰა ვალადის გარდაცვალების შემდეგ, 1230 დაიკავა მისი კათედრა. 1244 გაიცნო მოხეტიალე დერვიში შამს ალ-დინ მუჰამად თაბრიზი (შემოკლებით შამსე თაბრიზი), რ-იც მისი შთაგონების წყარო გახდა; შამსე თაბრიზის მოულოდნელი დაკარგვა პოეტისათვის ტრაგედიად იქცა. მან თავი დაანება პედ. მოღვაწეობას და დააარსა „მევლევიას“ სახელით ცნობილი ე. წ. „მბრუნავი დერვიშების“ ორდენი, რ-მაც XX ს-მდე იარსება თურქეთში. რ-მ თავისი ლირ. ლექსების ბოლოს. სადაც აღმ. ტრადიციის მიხედვით ავტორის სახელი მოიხსენიება, შამსე თაბრიზის სახელი მოათავსა, ამიტომაც მისი ლექსების კრებულს „შამსე თაბრიზის დივანი“ ეწოდა. აქ მჟღავნდება სუფისტური აქტი: პოეტმა უარყო პიროვნული „მე“ და თავისი არსება მეგობრის სულს დაუთმო. რ-ს ლექსები გამოირჩევა მუსიკალობითა და ემოციურობით. მისტ. შინაარსის პოემა „მასნავიე მა'ნავი“ („ზნეობრივი მასნავი“) სუფიზმის ენციკლოპედიად არის აღიარებული. შემონახულია რ-ს პროზაული ქადაგებანიც (როგორც ჩანს, მის მოწაფეთა მიერ ჩაწერილი), „ფიჰი მა ფიჰი“ („მასში ის არის, რაც მასშია“). რ-ს შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა აღმ. განსაკუთრებით სპარს. და თურქ პოეზიაზე.

*თხზ.*: მე ვარ თეთრი შევარდენი, თბ., 1970.

*ლიტ.:* კ ო ბ ი ძ ე დ., სპარსული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1975, Д ж а в е л и д з е Э. Д., У истоков турецкой литературы, I. Джелаль-ед-дин Руми, Тб., 1979.
*ვ. კოტეტიშვილი.*

**რუმი,** უძველეს დროს აღმოსავლეთის ზოგიერთ ქვეყანაში გავრცელებული რომის, შემდეგ რომის იმპერიის, სახელწოდება. რომის იმპერიის გაყოფის შემდეგ (ახ. წ. IV ს.) სახელწ. „რ.“ მხოლოდ აღმ. რომის იმპერიის (ბიზანტია) მიმართ იხმარებოდა. მცირე აზიაში სელჩუკთა ბატონობის პერიოდში „რ.“ ეწოდა მცირე აზიას. ბიზანტ. დაპყრობის შემდეგ თურქ-ოსმალებმა ეს სახელწ. გადაიტანეს ბალკ. ნ კ-ზე (იხ. სტ *რუმელია*).


ნ. რუკავიშნიკოვი.

**რუმიანცევი** ალექსი მათეს ძე [დ 3 (16). II. 1905, სოფ. მინცოვო, ახლანდ. კოსტრომის ოლქი], საბჭ ეკონომისტი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966). სკკპ წევრი 1940-იდან. 1926 დაამთავრა ხარკოვის სახ. მეურნ. ინ-ტი. 1930—43 იყო სამეცნ.-პედ. და კომკავშირულ სამუშაოზე, 1943—49 — პარტ. სამუშაოზე 1950—52 ეკონ. ინ-ტის დირექტორი და უკრ. სსრ მეცნ. აკად. საზ. მეცნ. განყ-ბის თავ-რე, 1952—55 სკკპ ცკ-ის მეცნ. განყ-ბის გამგე. 1956—65 სხვადასხვა დროს იყო მთავარი რედაქტორი ჟურნ. „კომმუნისტისა“, შეფ-რედაქტორი ჟურნალისა „პრობლემი მირა ი სოციალიზმა“, მთავარი რედაქტორი გაზეთ „პრავდისა“; 1965—67 სსრკ მეცნ. აკად. ეკონ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი, 1967—71 სსრკ მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი, 1971-იდან სსრკ მეცნ. აკად პრეზიდიუმის წევრი, დიდი საბჭ. ენციკლოპედიის მე-3 გამოცემის მთავარი რედაქციის წევრი; მთავარი რედაქტორი ენციკლოპედიისა „პოლიტიჩესკაია ეკონომია“.


კ. რულიე.

რ-ის ძირითადი შრომები ეხება სოციალიზმის პოლიტ. ეკონ და კონკრ. ეკონ. საკითხებს არჩეული იყო სკკპ ცკ-ის წევრად და სსრკ IV და V მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატად. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით და ოქტ. რევ. ორდენით, აგრეთვე სხვა ორდენებითა და მედლებით. გდრ-ის მეცნ. აკად. წ.-კორ. (1967).

*თხზ.*: Возникновение частной собственности на движимое имущество, [Хар.], 1947; О категориях и законах политической экономии коммунистической формации, 2 изд., М., 1966; Проблемы современной науки об обществе, М., 1969.


ა. რუმიანცევი.

**რუმიანცევი** ნიკოლოზ პეტრეს ძე [3 (14). IV. 1754, პეტერბურგი, — 3 (15). I. 1826, იქვე], გრაფი, რუსეთის სახელმწიფო მოღვაწე, დიპლომატი, 1801-იდან სახელმწ. საბჭოს წევრი, სენატორი 1807—14 საგარეო საქმეთა მინისტრი; 1810—12 სახელმწ. საბჭოს თავ-რე, 1814 გადადგა. რ-ის დიდი ბ-კა და ხელნაწერთა კოლექციები საფუძვლად დაედო ჯერ რუმიანცევის მუზეუმის, შემდეგ კი (1925) ვ. ი. ლენინის სახ. სახელმწ. ბ-კის ჩამოყალიბებას. რ. მრავალი აკად. და სამეცნ. საზ-ბის საპატიო წევრი იყო.

**რუმიანცევი,** რ უ მ ი ა ნ ც ე ვ-ზ ა დ უ ნ ა ი ს კ ი, პეტრე ალექსანდრეს ძე [4 (15). I. 1725, მოსკოვი, — 8 (19). XII. 1796, სოფ. ტაშანი, ახლანდ. პერეიასლავ-ხმელნიცკის რ-ნი, კიევის ოლქი], გრაფი (1744-იდან), რუსი მხედართმთავარი, გენ.-ფელდმარშალი (1770). ბავშვობაში ჩაწერეს გვარდიაში, 1740 ოფიცრობა მიენიჭა; 1741—43 რუს.-შვეციის ომის დროს მამას ახლდა მოქმედ არმიაში. პეტერბურგში ჩამოიტანა *აბოს საზავო ხელშეკრულების* (*ტრაქტატის*) 1743 ტექსტი. *შვიდწლიანი ომის* (1756—63) დროს წარმატებით სარდლობდა ჯერ ბრიგადას, შემდეგ დივიზიას, კორპუსს. 1764—96 მალოროსიის კოლეგიის


პ. რუმიანცევი.

პრეზიდენტი და მალოროსიის გენ.-გუბერნატორი იყო, აქტიურად ატარებდა უკრ. ავტონ. ლიკვიდაციის პოლიტიკას. რუს.-ოსმ ომის (1768—74) დასაწყისში სარდლობდა II არმიას, 1769 — ექსპედიციას აზოვის დასაკავებლად, 1769 აგვ-დან —I არმიას. 1770 ზაფხულში გაანადგურა თურქთა ჭარბი ძალები და დაიკავა მდ. დუნაის ქვემოთა მარცხ. ნაპირი, ხოლო 1774 შუმლუზე შეტევით აიძულა თურქები დაედოთ 1774 *ქუჩუქ-კაინარჯის საზავო ხელშეკრულება*. 1775 მიიღო საპატიო ზედწოდება — ზადუნაისკი და დაინიშნა მძიმე კავალერიის სარდლად. 1787—91 *რუსეთ-ოსმალეთის ომის* დროს II არმიის სარდალი იყო, მაგრამ მთავარსარდალ გ. *პოტიომკინთან* კონფლიქტის გამო სარდლობას ფაქტობრივად ჩამოშორდა. რ. გამოჩენილი სამხ. თეორეტიკოსი იყო.

*ლიტ*.: Коробков Н., Фельдмаршал П. А Румянцев-Задунайский, М., 1944; П. А Румянцев. [Документы], т. 1—3, М., 1953—59.


რუმინეთის სახალხო რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**რუმინეთი** (România), რუმინეთის სოციალისტური რესპუბლიკა (Republica Socialistă România).

**რუმინეთი**

**შინაარსი**


I. ზოგადი ცნობები 470
II. სახელმწიფო წესწყობილება . . . . 470
III. ბუნება . . . . 470
IV. მოსახლეობა . . 470
V. ისტორიული ნარკვევი . . . . . . 470
VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები . . . . . . 472
VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი 472
VIII. შეიარაღებული ძალები . . . . . . 473
IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა . . . . 473
X. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი . . . . . . . 473
XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია . . . . 473
XII. ლიტერატურა . . 474
XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება 474
XIV. მუსიკა . . . . . 474
XV. ბალეტი . . . . 475
XVI. დრამატული თეატრი . . . . . . . 475
XVII. კინო . . . . . 475


## I. ზოგადი ცნობები

რ. — სახელმწიფო ევრ. სამხრ. ნაწილში, უმთავრესად ქვემო დუნაის აუზში. ჩრდ-ით და ჩრდ.-აღმ-ით ესაზღვრება სსრკ, სამხრ-ით და სამხრ.-დას-ით — ბულგარეთი და იუგოსლავია, დას-ით — უნგრეთი. აღმ-ით აკრავს შავი ზღვა ფართ. 237,5 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 22,5 მლნ კაცი (1983). დედაქალაქი — ბუქარესტი ოფიც. ენა— რუმინული. ეროვნ დღესასწაულია 23 აგვ. — განთავისუფლების დღე (1944). ოფიც. *კალენდარი* — გრიგორიანული. ფულის ერთეულია ლეი. სსრკ სახელმწ. ბანკის კურსით (1984 ივლ ) 100 ლეი= =12,05 მანეთს. ადმინისტრაციულად რ. იყოფა 40 ჟუდეცად (მაზრად) და ბუქარესტის მუნიციპიად.

## II. სახელმწიფო წესწყობილება

რ. სოციალ. სახელმწიფოა, რესპუბლიკა. მოქმედებს 1965 კონსტიტუცია. სახელმწიფო ხელისუფლების უმაღლესი და ერთადერთი საკანონმდებლო ორგანოა დიდი ეროვნ. კრება, რ-საც ირჩევს მოსახლ. საყოველთაო, თანასწორი და პირდაპირი საარჩევნო უფლების საფუძველზე ფარული კენჭისყრით 5 წლის ვადით. საარჩევნო უფლება ეძლევა ყველა მოქალაქეს 18 წლის ასაკიდან. დიდი ეროვნ. კრების კომპეტენციაში შედის სახელმწ. ბიუჯეტის მიღება, მთავრობის შექმნა, ხელშეკრულების რატიფიკაცია და სხვ. დიდი ეროვნ. კრება ირჩევს სახელმწ. ხელისუფლების მუდმივმოქმედ ორგანოს — სახელმწ. საბჭოს, გენ პროკურორსა და უმაღლეს სასამართლოს. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი, რ-საც ირჩევს დიდი ეროვნ. კრება 5 წლის ვადით. პრეზიდენტი სახელმწ. საბჭოსა და თავდაცვის საბჭოს თავ-რეა, ამავე დროს იგი შეიარაღებული ძალების მთავარსარდალიცაა. აღმასრ. ხელისუფლება ეკუთვნის მინისტრთა საბჭოს (მთავრობას).

სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოებია სახ. საბჭოები, რ-ებსაც ირჩევს მოსახლ. ბუქარესტსა და მაზრებში 5 წლის ვადით. სხვა ტერიტ. ერთეულებში— ორნახევარი წლის ვადით სასამართლო სისტემა მოიცავს: უმაღლეს, სამაზრო, ადგილობრივსა და სამხ. სასამართლოებს. კანონიერების დაცვას კონტროლს უწევს პროკურატურა.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა*.

## III. ბუნება

სანაპირო ხაზის სიგრძეა 245 *კმ*. კონსტანცის ჩრდ-ით ნაპირები უმთავრესად დაბალია, ადგილ-ადგილ დაჭაობებული. ბევრია კუნძული, სანაპირო ცელა და ლიმანი, სამხრ-ით ჭარბობს სწორხაზოვანი ნაპირები ქვიშიანი პლაჟებით.

რ-ის ტერიტორიაზე თითქმის თანაბარი ფართობი უჭირავს საშუალმთიანეთს (სიმაღლე 800 *მ*-ზე მეტი), მაღლობებს (სიმაღლე 200—800 *მ*) და დაბლობებს. მთავარი ოროგრაფიული სისტემაა *კარპატები*. ქვეყნის ფარგლებშია *აღმოსავლეთი კარპატები, სამხრეთი კარპატები* და *დასავლეთ რუმინეთის მთები*. აღმ. კარპატები გადაჭიმულია ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ დაახლ. 300 *კმ*-ზე, სიმაღლე 2305 *მ*-მდე (მთა პიეტროსი). სამხრ. კარპატები მიემართება აღმ-იდან დას-კენ 270 *კმ*-ზე, სიმაღლე 2543 *მ*-მდე (მთა მოლდოვიანუ, ქვეყნის უმაღლესი წერტილი). დას რუმინეთის მთები მოიცავს ბიჰორის მასივს (სიმაღლე 1848 *მ*-მდე) და ტრასკეუსა და მეტალიჩის მთებს. სამხრ. და აღმ კარპატებს შორის მდებარეობს ტრანსილვანიის პლატო (გაბატონებული სიმაღლე უმთავრესად 500—800 *მ*). კარპატებს გაუყვება მთისწინეთის ზოლი (სიმაღლე ზოგან 1000 *მ*-ზე მეტი). ქვეყნის აღმ. ნაწილი უჭირავს მოლდოვის მაღლობს, სამხრ.-აღმ — დობრუჯის პლატოს. კარპატების სამხრ-ით მდებარეობს ქვემო დუნაის ვაკე, დას-ით შუა დუნაის ვაკის აღმ. განაპირა მხარეა.

სასარგებლო წიაღისეულიდან მნიშვნელოვანია ნავთობი, ბუნებრივი აირი, ქვანახშირი, აგრეთვე რკინის, პოლიმეტალების მადანი, ბოქსიტი, ქვამარილი და სხვ.

ჰავა ზომიერი, კონტინენტურია. იანვ. საშ. ტემპ-რა სანაპიროზე დაახლ. 0°C, ბარში —5°C-მდე, მთაში —10°C-მდე (ზოგან უფრო დაბალიც) ივლ საშ. ტემპ-რა ბარში 20 — 23°C, მთაში 8 — 16°C. ნალექები მთის დას. კალთებზე 1200—1500 *მმ* წელიწადში, ვაკეზე და მთისწინეთში — 400—700 *მმ*, დუნაის დელტასა და შავი ზღვის სანაპიროზე — 300—400 *მმ*.

თითქმის ყველა მდინარე მიეკუთვნება *დუნაის* აუზს. რ-ის ფარგლებში დუნაის სიგრძე 1000 *კმ*-ზე მეტია. ქვეყნის ტერიტორიაზე მისი უდიდესი შენაკადებია: ჟიუ, ოლტი, არჯეში, იალომიცა, სირეტი და სსრკ-თან სასაზღვრო მდ. პრუტი. დას. რ-ის უდიდესი მდინარე მურეში ქვეყნის ფარგლებს გარეთ უერთდება ტისას. შედარებით დიდი ტბები თავმოყრილია დუნაის ხეობაში (პოტელუ, გრიაკა, კელერაში, ბრატეში) და შავი ზღვის სანაპიროზე (რაზელმი, სინოე).

დაბლობზე უმთავრესად შავმიწა და შავმიწისებრი ნიადაგებია. ქვემო დუნაის ვაკის ღრმულებსა და შავი ზღვის სანაპიროზე ადგილ-ადგილ ბიცობები და მლაშობებია. მთისწინეთსა და მაღალ პლატოებზე რუხი და ტყის ყომრალი ნიადაგებია, მათი ნაირსახეობებია მთაში 1200—1500 *მ*-მდე, უფრო მაღლა კი ეწერი და მთა-მდელოს ხირხატი ნიადაგებია

ტერიტ. დაახლ. ნახევარი გადახნულია. ტყე (რ-ის ტერიტ. 26%-ზე მეტი) უმთავრესად მთიან რ-ნებში და მდინარეთა ჭალებშია. ვაკეზე ბუნებრივი მცენარეულობა (ნაირბალახოვანი ველები და მუხნარები) ფრაგმენტულადაა შემორჩენილი. მდინარეთა ჭალებში სალექი მდელო, ლელიანი და ჭალის ტყეებია. ტრანსილვანიის პლატოს, მოლდოვის მაღლობისა და დობრუჯის მაღალ ნაწილში, აგრეთვე კარპატების მთისწინეთში 400 — 700 *მ*-მდე მუხნარებია კარპატებში 800—1200 *მ*-მდე უმთავრესად წიფლნარია, 1500—1800 *მ*-მდე — წიწვოვანი ტყე, უფრო მაღლა—სუბალპ. და ალპ. მდელოები.

ტყეში ბინადრობენ მგელი, მელა, ფოცხვერი, კვერნა, მაჩვი, კურდღელი, ციყვი, იშვიათად — არჩვი, გარეული ღორი, დათვი, ირემი, შველი, ნიამორი, ველისათვის დამახასიათებელია ზაზუნა, თრია, მინდვრის თაგვი. ბევრია ხვლიკი და გველი. მდიდარია ფრინველთა სამყარო. მთის მდ-ებში ბინადრობენ კალმახი, ჰარიუსი; დუნაის დელტაში — ზუთხი, სვია, ტარაღანა, ცქვრინი და სხვ. მთის ფაუნა და ლანდშაფტები დაცულია რეტეზატის ეროვნ. პარკში. არის რამდენიმე ნაკრძალი.

*ლიტ*.: Арманд Д. Л., Румыния, М.—Л., 1946.

## IV. მოსახლეობა

ძირითად მოსახლეობას შეადგენენ რუმინელები (მოსახლ. 88%, 1982), ცხოვრობენ აგრეთვე უნგრელები (მოსახლ. 7,8%, ცენტრ. და ჩრდ.-დას. რ-ნებში, ძირითადად., ტრანსილვანიის ისტ. ოლქში), გერმანელები (1,7%, ცენტრ. და დას. მაზრებში, აგრეთვე ცალ-ცალკე ჯგუფებად), ბოშები (ქვეყნის სხვადასხვა ნაწილში), ებრაელები (მსხვილ ქ-ებში), უკრაინელები (ძირითადად ჩრდ. რ-ნებში), სერბები (ძირითადად სამხრ.-დას რ-ნებში), რუსები და სხვ. მორწმუნენი უმთავრესად მართლმადიდებლებია, არიან აგრეთვე კათოლიკეები (ძირითადად უნგრელები) და პროტესტანტები (ძირითადად გერმანელები).

1980 ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. 88% დასაქმებული იყო მატერ. წარმოების სფეროში, აქედან 29,8% — მრეწველობასა და მშენებლობაში, 31,1% — სოფ. და სატყეო მეურნეობაში, 7,1 — ტრანსპორტსა და კავშირგაბმულობაში, 7% — ვაჭრობაში; 12% — არამწარმოებლურ სფეროში. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა 94 კაცი 1 $კმ^2$-ზე (1983). ყველაზე მჭიდროდაა დასახლებული (100—150 კაცი 1 $კმ^2$-ზე) ვაკე-ბორცვიანი რ-ნები, ნაკლებად (20—40 კაცი) — მთიანი რ-ნები და დუნაის დელტა. მოსახლ. 49,1% ცხოვრობს ქ-ებში, რ-თაგან უდიდესია ბუქარესტი (1,9 მლნ. მცხ., 1981). დიდი ქ-ებია: კლუჟ-ნაპოკა (ყოფ. კლუჟი), ტიმიშოარა, იასი, ბრაშოვი, გალაცი, კრაიოვა, კონსტანცა, პლოეშტი.

## V. ისტორიული ნარკვევი

II ს. დასაწყისში ადრინდ. კლასობრივი სახელმწიფო დაკია, რ-ის შემადგენლობაშიც შედიოდა თანამედროვე რ-ის ტერიტორია, დაიპყრო რომმა. მიუხედავად ადგილ. მოსახლ. (ძირითადად თრაკიული წარმოშობის) შეუპოვარი წინააღმდეგობისა, რომის ბატონობა 271-მდე(ან 274) გაგრძელდა. III ს-ში დაკიაში შესვლა დაიწყეს გუთებმა და გეპიდებმა, IV—VI სს-ში — ჰუნებმა და ავარებმა. VI ს-ში გამოჩნდნენ სლავური ტომები, რ-თაც დიდი გავლენა მოახდინეს დაკურ-რომაული წარმოშობის ადგილ. მოსახლეობაზე, რუმინ. ეროვნებისა და რუმინ. ენის შემდგომი ფორმირების პროცესზე. VIII—X სს-ში რ-ის ტერიტ. მნიშვნელოვანი ნაწილი შედიოდა ბულგ I სამეფოს შემადგენლობაში. X ს-ში იქმნება პირველი ვლახურ-სლავური პოლიტ. გაერთიანებები. XIV ს-ში შეიქმნა ვლახეთისა და მოლდოვის დამოუკიდებელი ფეოდ სახელმწიფოები. XI—XII სს-ში ტრანსილვანიის სამთავრო დაემორჩილა უნგრ. სამეფოს ძალაუფლებას. XII ს. I ნახევრიდან ტრანსილვანია განიცდის ინტენს. გერმ. კოლონიზაციას, რის შედეგადაც ადგილ. რუმინ. მოსახლ. (რ-იც უმრავლესობას შეადგენდა) და სეკლერებს (IX ს. ტრანსილვანიის ტერიტორიაზე ჩამოსახლებულ უნგრელებს) XIII—XVI სს-ში შეემატნენ გერმანელებიც. ფეოდ. ჩაგვრის გაძლიერებამ გამოიწვია გლეხთა აჯანყებები (1437 და 1514—ტრანსილვანიაში, 1490—92 — მოლდოვაში და სხვ.), რუმინ. და უნგრ. გლეხთა ერთობლივი გამოსვლები. XIV ს-იდან დაწყებული ვლახეთი, მოლდოვა და ტრანსილვანია იბრძვიან ოსმალთა ბატონობის მოახ-

ლოებული საშიშროების წინააღმდეგ. დამოუკიდებლობისათვის ბრძოლაში თვალსაჩინო როლი შეასრულეს ვლახეთის თავადებმა მირჩა მოხუცებულმა (1386 – 1418) და ვლად ცეპეშმა (1456–62), ტრანსილვანიაში — უნგრ. მეფემ იანოშ ჰუნიადიმ (1442–56), მოლდოვაში — თავადმა შტეფან III-მ (1457–1504). მაგრამ დაქსაქსული ფეოდ. სახელმწიფოები იძულებული გახდნენ თავი ოსმალეთისაგან დამოკიდებულად ეცნოთ. ვლახეთი XV ს-იდან უხდიდა ოსმალეთს ხარკს, ხოლო XVI ს-ში მის ბატონობას დაემორჩილა. ასეთსავე მდგომარეობაში აღმოჩნდა მოლდოვა (XVI ს. დასაწყ.) და ტრანსილვანია (XVI ს. შუახანები). მოსახლ. მხარდაჭერით ვლახეთის თავადმა მიჰაი მამაცმა გაანადგურა ოსმალთა ჯარები და XVI ს. ბოლოს ვლახეთი, მოლდოვა და ტრანსილვანია გააერთიანა მაგრამ მალე ოსმალთა ბატონობა სათავადოებზე კვლავ აღდგა. ოსმალთა ბატონობა ბოჭავდა საწარმოო ძალთა განვითარებას და ხელს უშლიდა სამთავროების ეკონ. წინსვლას. XVII ს. დასაწყისში ტრანსილვანიამ თავი დააღწია ოსმ. უღელს, მაგრამ 1688-იდან იგი მოექცა ჰაბსბურგთა იმპერიის შემადგენლობაში (1918-მდე). 1784 ტრანსილვანიაში მოხდა გლეხთა დიდი აჯანყება. ვლახეთისა და მოლდოვის ხალხთა ანტიფეოდ. განმათ. ბრძოლა უკრ და რუსი ხალხების მხარდაჭერით სარგებლობდა. თავის მხრივ, ვლახეთისა და მოლდოვის მოსახლ ეხმარებოდა უკრაინელებს XVI ს. შუახანებში პოლ. შლიახტის ბატონობისაგან განთავისუფლებისათვის ბრძოლაში. XVIII–XIX სს-ში რუს.-ოსმ. ომებმა ერთგვარად ხელი შეუწყო ვლახეთსა და მოლდოვაში ოსმალთა უღლის შესუსტებას. XIX ს. 20–50-იან წლებში სასაქონლო წარმოების ზრდისა და კაპიტალ. ურთიერთობების განვითარებასთან ერთად ძლიერდება ეროვნ.-განმათ. მოძრაობაც. 1821 ვლახეთი და მოლდოვა მოიცვა ეროვნ.-განმათ და ანტიფეოდ. აჯანყებამ, რ-საც ს. ვლადიმირესკუ ედგა სათავეში ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულებით (1829) დასრულდა 1828–29 რუს.-ოსმ. ომი და ორივე სამთავრომ ავტონომია მიიღო ამ დროიდან კიდევ უფრო მტკიცდება მოლდ. და ვლახი ხალხების კავშირი, რ-იც ენის, კულტურისა და ეკონ განვითარების ერთობას ემყარებოდა. ორივე სამთავროში იზრდება მისწრაფება გაერთიანებისაკენ, რ-იც განსაკუთრებით გაძლიერდა 1848 ვლახეთში ბურჟ.-დემოკრ. რევ. და 1848 მოლდოვასა და ტრანსილვანიაში რევ. გამოსვლების შემდეგ გაერთიანება მოხდა 1859, როდესაც, მიუხედავად ოსმ. და მთელი რიგი ევრ. სახელმწიფოების წინააღმდეგობისა, ორივე სათავადომ აირჩია ერთი მთავარი (თავადი) ა. კუზა. ახ. სახელმწიფომ მიიღო რ-ის სახელწოდება (1861). 1862 მოლდოვისა და ვლახეთის საკანონმდებლო კრებების გაერთ. სხდომაზე აირჩიეს ერთიანი მთავრობა 1864 გამოქვეყნდა კანონი საგლეხო რეფორმის შესახებ. ბატონყმობა გაუქმდა, მაგრამ მიწების საერთო ფართობის 2/3 მემამულეთა ხელში რჩებოდა. რეფორმით უკმაყოფილო ბოიარებმა და რეაქციულმა ბურჟუაზიამ 1865 შექმნეს ე. წ. „საზარელი კოალიცია", რ-მაც აიძულა ა. კუზა გადამდგარიყო (1866 თებ.). რ-ის სამეფო ტახტზე მიიწვიეს გერმ. უფლისწული კარლ ჰოენცოლერნ-ზიგმარინგენი (1866 მაისი). 1877–78 რუს.-ოსმ. ომში რუს. გამარჯვების შედეგად რ-მა, რ-იც რუსეთთან ერთად გამოდიოდა, მიიღო დამოუკიდებლობა [1877 წ. 9 (21) მაისი, 1881-იდან სამეფო].

განთავისუფლებამ ხელი შეუწყო ქვეყნის ეკონ. განვითარებას: 1890–1900 დაიწყო დიდი სარკინიგზო მშენებლობა, სწრაფად ვითარდებოდა ნავთობის, ქვანახშირისა და სხვ. სამრეწვ. დარგები. მაგრამ გადამწყვეტი გავლენა ქვეყნის ეკონომიკაში მეტწილად უცხოეთის კაპიტალის ხელში აღმოჩნდა. სოფ. მეურნეობაში კაპიტალ. ურთიერთობის განვითარებას აფერხებდა მრავალრიცხოვანი ფეოდ. გადმონაშთი. 1888 ქვეყნის ჩრდ და ცენტრ. რ-ნებში მოხდა გლეხთა დიდი აჯანყება. იმავე წელს მოეწყო მბეჭდავების და რკინიგზელების დიდი გაფიცვები ბუქარესტში, რკინიგზელებისა — გალაცში, პაშკანიში და სხვ.; 1893 შეიქმნა რ-ის მუშების ს.-დ. პარტია (რსდმპ), მაგრამ მისი ხელმძღვანელობა აღმოჩნდა ოპორტუნისტული ელემენტების ხელში. 1905–07 კლასობრივი წინააღმდეგობების გამწვავებისა და რუს. რევ. გავლენით იმატა მასობრივმა რევ. მოძრაობამ, გაძლიერდა მუშათა კლასის გამოსვლები (მბეჭდავთა 1905 და მეთამბაქოეთა 1906 გაფიცვები — ბუქარესტში, დოკერთა — 1905 გალაცში და სხვ.). 1907 გლეხთა აჯანყებამ მოიცვა მოლდოვისა და მუნტენიის მთელი ტერიტორია. აჯანყება სასტიკად ჩაახშეს (11 ათ. კაცი მოკლეს). 1913 რ-მა, რ-იც ბალკ. მეორე ომში მონაწილეობდა, წაართვა ბულგარეთს სამხრ. დობრუჯა. I მსოფლიო ომში (1914–18) რ. გამოვიდა ანტანტის მხარეზე (1916). 1918 რ-ს შეუერთდა ტრანსილვანია. 1918 ბურჟ.-მემამულურმა რ-მა ანტანტის წაქეზებით მოაწყო ინტერვენცია საბჭ. რუს. წინააღმდეგ და ხელში ჩაიგდო ბესარაბია. იმავე წელს ოკუპირებულ იქნა ბუკოვინა, უკრაინელებით დასახლ. მისი ჩრდ. ნაწილის ჩათვლით (რ. უკანონოდ ინარჩუნებდა ბესარაბიასა და ჩრდ ბუკოვინას 1940-მდე) ეს მიწები საბჭ. კავშირს დაუბრუნდა. ნეიის საზავო ხელშეკრულებით 1919 სამხრ. დობრუჯა რ-ს გადაეცა. სენ-ჟერმენის ხელშეკრულებით 1919 დადასტურდა რ-ის მიერ ბუკოვინის ანექსია, ხოლო ტრიანონის ხელშეკრულებამ 1920 ცნო ტრანსილვანიის შეერთება რ-თან.

I მსოფლიო ომისა და რუსეთში დიდი ოქტ სოციალ. რევ. გამარჯვების შედეგად, სოც. წინააღმდეგობათა გამწვავების პირობებში, რ-ში გაძლიერდა მასობრივი რევ. მოძრაობა (ბუქარესტის მუშათა გაფიცვა 1920 ოქტ.). რევ მღელვარებამ მოიცვა არმია და ფლოტი 1921 წ 8 მაისს შეიქმნა რუმინ. კომპარტია (რკპ). ბურჟ. მთავრობა სახ. მასების გავლენით იძულებული გახდა განეხორციელებინა ზოგიერთი ლიბერ რეფორმა — მიეცა საყოველთაო საარჩევნო ხმის უფლება მამაკაცებისათვის (1918 დეკ.), გაეტარებინა შეზღუდული აგრ. რეფორმა (1921) და მიეღო ახ კონსტიტუცია, რ-მაც ცნო მოქალაქეთა ფორმალური თანასწორობა (1923). მაგრამ მალე რეაქცია შეტევაზე გადავიდა 1924 მთავრობამ აკრძალა რკპ, სასტიკად გაუსწორდა ტატარბუნარის აჯანყების (1924) მონაწილეებს (მოკლეს 3 ათ-მდე კაცი). მთავრობა ცდილობდა მუშებისა და გლეხებისათვის დაეკისრებინა 1928 დაწყებული ეკონ. კრიზისის ტვირთი 1929 მოეწყო ქ. ლუპენის მაღაროელთა დიდი გაფიცვა, რ-იც მთავრობამ სასტიკად ჩაახშო. რკპ-ის V ყრილობამ, რ-იც არალეგალურად ჩაიმართა 1931, დასახა რ-ის მუშების, გლეხებისა და ჩაგრული ერების მშრომელთა საბრძოლო კავშირის შექმნის ამოცანა პროლეტარიატის ჰეგემონიისა და რკპ-ის ხელმძღვანელი როლის პირობებში. ყრილობამ განსაზღვრა პარტიის ორგანიზაციული, იდეოლოგიური, სტრატეგიული მოღვაწეობის პრინციპები მარქსისტულ-ლენინური მოძღვრებისა და ბოლშევიზმის გამოცდილების შესაბამისად. 30-იან წლებში იწყება საგაფიცვო მოძრაობის ახ. აღმავლობა — მენავთობეთა და რკინიგზელთა გაფიცვა 1933 თებ-ში რკპ და რკინიგზელთა მოქმედების საყოველთაო რუმინ. ცკ-ის ხელმძღვანელობით, რ-საც სათავეში ედგა გ. გეორგიუ-დეჟი. თებ. გაფიცვებმა ცხადყო მუშათა კლასის ძალა ფაშისტური საშიშროების წინააღმდეგ ბრძოლაში. გაიზარდა კომპარტიის გავლენა, განმტკიცდა მისი კავშირი მშრომელთა მასებთან. ბურჟ.-მემამულურმა მთავრობამ არმიის საშუალებით ჩაახშო რევ. საგაფიცვო მოძრაობა. 1940 აგვ-ში რ-ის ბურჟ.-მემამულურმა მთავრობამ, უღალატა რა ქვეყნის ეროვნ. ინტერესებს, მიიღო ჰიტლერული გერმ. მიერ ნაკარნახევი ე. წ. ვენის არბიტრაჟის პირობები, რ-ის მიხედვით რ-მა უარი თქვა ჰორტისტული უნგრ. სასარგებლოდ ჩრდ. ტრანსილვანიაზე სამაგიეროდ ჰიტლერი რ-ს დაჰპირდა დანაკარგის ანაზღაურებას საბჭ. ტერიტ. ხარჯზე. 1940 სექტ. დამყარდა სამხ.-ფაშისტური დიქტატურა, რ-საც გენ. ი. ანტონესკუ მეთაურობდა. რუმინ. ხალხის ნების წინააღმდეგ 1941 ქვეყანა ჩაითრიეს ომში საბჭ კავშირის წინააღმდეგ. საბჭ არმიის ძლევამოსილი შეტევის პირობებში ფაშისტური რეჟიმის დასამხობად შეიქმნა ანტიჰიტლერული პატრ. ფრონტი (1943). დაიწყო ფაშისტური ბლოკის განადგურება და რ-ის ტერიტ. განთავისუფლება. 1944 წ. 23 აგვ. რკპ-მ მოაწყო და სათავეში ჩაუდგა სახ. შეიარაღებულ აჯანყებას, რის შედეგადაც დაემხო ანტონესკუს დიქტატურა. რ-მა იარაღი მოაბრუნა ჰიტლერული გერმ. წინააღმდეგ. რუმინ. ჯარებმა საბჭ. არმიასთან ერთად მონაწილეობა მიიღეს რ-ის განმათ. ბრძოლაში. კომპარტიის ხელმძღვანელობით გამართულ სახ. მასების ბრძოლის შედეგად 1945 წ. 6 მარტს შეიქმნა დემოკრ. მთავრობა პ. გროზას მეთაურობით, რ-შიც გადამწყვეტ როლს მუშათა კლასი თამაშობდა. 1945 ოქტ. შედგა რკპ-ის ეროვნ. კონფერენცია, რ-მაც დასახა ეროვნ. ეკონ. გარდაქმნისა და განვითარების გზები, 1945–46 მთავრობამ ჩაატარა ღონისძიებები სახელმწიფოს დემოკრატიზაციისათვის — შეიქმნა ერთპალატიანი პარლამენტი, გაუქმდა ფაშისტური კანონმდებლობა, შემოიღეს საყოველთაო საარჩევნო ხმის უფლება და ა. შ. 1947 პარიზში მოწერილი საზავო ხელშეკრულებით, აღდგენილ იქნა 1941 წ. 11 იანვ. არსებული რ-ის საზღვრები, გარდა რ.-უნგრ. საზღვრისა, რ-იც აღადგინეს 1938 წ. 1 იანვ. ფარგლებში. ვენის არბიტრაჟის გადაწყვეტილებები გაუქმდა. 1947 წ. 30 დეკ. დაამხეს მონარქია, გამოცხადდა რ-ის სახ. რესპუბლიკა (რსრ). 1948 წ 4 თებ. სსრკ-სა და რსრ-ს შორის დაიდო ხელშეკრულება მეგობრობის, თანამშრომლობისა და ურთიერთდახმარების შესახებ. 1948 თებ. რკპ-ის და რ-ის ს.-დ. პარტიის გაერთიანების შედეგად მარქსიზმ-ლენინიზმის პრინციპების საფუძველზე შეიქმნა რ-ის მუშათა პარტია (რმპ). 1948 წ. 13 აპრ. დიდმა ეროვნ. კრებამ (დეკ.) მიიღო რ-ის ს. რ. კონსტიტუცია. 1948 წ.


გეტურ-დაკიური ჭურჭელი, მონეტები და სამკაული. ძვ. წ. II—I სს. აღმოჩენილია ბუქარესტში. რუმინეთის სრ მეცნიერებათა აკადემიის არქეოლოგიის ინსტიტუტთან არსებული მუზეუმი. ბუქარესტი


ბრინჯაოს ხანის იარაღის განძი. ოტომანის კულტურა. რუმინეთის სრ მეცნიერებათა აკადემიის არქეოლოგიის ინსტიტუტთან არსებული მუზეუმი. ბუქარესტი.


სომეშენის სლავური სამარხეული ნივთები. VIII—IX სს. რუმინეთის სრ მეცნიერებათა აკადემიის კლუჟის ფილიალის ისტორიული მუზეუმი. ქ. კლუჟ-ნაპოკა.




რუმინეთის კომუნისტური პარტიის მოწოდება ხალხისადმი „ყველაფერი ფრონტისათვის, ყველაფერი გამარჯვებისათვის!“ 1944.

ივნ. მიიღეს კანონი მსხვილი სამრეწვ საწარმოების, ბანკების, რკინიგზებისა და სადაზღვევო საზ-ბების ნაციონალიზაციის შესახებ, რითაც საფუძველი ჩაეყარა ქვეყნის ეკონომიკაში სოციალ სექტორის შექმნას. 1950 წ. 15 დეკ. მიიღეს კანონი მშვიდობის დაცვის შესახებ 1952 წ. 24 სექტ. მიიღეს ახ. კონსტიტუცია, რ-შიც აისახა რ-ში მომხდარი სოციალ. გარდაქმნები. 1955, შესრულდა I ხუთწლიანი გეგმა (1951—55) და რმპ-ის II ყრილობამ მიიღო ქვეყნის სახ მეურნ. განვითარების II ხუთწლიანი გეგმის (1956—60) დირექტივები. რმპ-ის ხელმძღვანელობით, სსრკ და სხვ. სოციალ. ქვეყნების დახმარებით რ-ის მშრომელებმა დიდ წარმატებებს მიაღწიეს სოციალიზმის მშენებლობაში. სახ. ხელისუფლების მიერ ჩატარებული სოციალ. ინდუსტრიალიზაციის ბაზაზე რ. ჩამორჩენილი აგრ. ქვეყნიდან გადაიქცა ინდუსტრ.-აგრ სახელმწიფოდ. რსრ 1949-იდან არის ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრი, 1955-იდან ვარშავის ხელშეკრულების მონაწილეა. ყველა სოციალ. ქვეყანასთან ერთად რ იბრძვის მშვიდობისა და საერთაშ. თანამშრომლობის განმტკიცებისათვის. 1955—56 რ-მა ორჯერ შეამცირა თავისი შეიარაღებული ძალები 1955 დეკ-ში რ. მიიღეს გაეროს წევრად. 1957 სექტ-ში რ-ის მთავრობა გამოვიდა ინიციატივით ბალკ ქვეყნების კონფერენციის მოწვევის შესახებ, ბალკანეთზე მშვიდობის განმტკიცებასთან დაკავშირებული საკითხების განსახილველად.

1960 ივნ. რმპ-ის III ყრილობამ აღნიშნა, რომ რ-შიც აშენდა სოციალ საზ-ბის ეკონ. ბაზა. რკპ-ის XI ყრილობამ (1965) დასვა ამოცანა სოციალ მშენებლობის უფრო მაღალ საფეხურზე აყვანის შესახებ ყრილობამ მიიღო ახ წესდება და გადაწყვეტილება რმპ-ის სახელის შეცვლის შესახებ და მას ეწოდა რ-ის კომუნისტური პარტია (რკპ). ყრილობის დროს ცკ-ის პლენუმმა რკპ-ის ცკ-ის გენ. მდივნის თანამდებობაზე აირჩია ნ. *ჩაუშესკუ* გ. გეორგიუ-დეჟის სიკვდილის შემდეგ 1965 აგვ-ში დეკ-ის სესიამ მიიღო რ-ის ახ კონსტიტუცია. რ გამოცხადდა სოციალ რესპუბლიკად (რსრ). 1979 წ 19—23 ნოემბ. შედგა რკპ X ყრილობა, რ-მაც მიიღო ქვეყნის 1981—85 სოც. ეკონ. განვითარების გეგმის დირექტივები.

*ლიტ* История Румынии, [т. 1—2], М., 1971; История Румынии 1918—1970, М., 1971, Istoria Romîniei, v. 1—4, Buc., 1960—64

*ბიბლ* Спиваковский Е И., Окунь В Я, В И. Ленин и румынское революционное движение Библиография, Воронеж, 1968; Istoria României. Ghid bibliografic, Buc, 1968.

## VI. პოლიტიკური პარტიები და პროფკავშირები

რუმინეთის კომუნისტური პარტია, რკპ (Partidul Comunist Român, PCR), დაარსდა 1921. აერთიანებს 3,3 მლნ წევრს (1983).

რუმინეთის პროფკავშირების საყოველთაო გაერთიანება (რპსგ), დაარსდა 1945 წ. 30 იანვ.; აერთიანებს 7 მლნ-ზე მეტ წევრს.

დემოკრატიისა და სოციალისტური ერთიანობის ფრონტი — დსეფ (Frontul Democrației și Unității Socialiste), მუდმივი პოლიტ. ორგანიზაცია. დაარსდა 1968 წ. 19 ნოემბ. მასში შედის რკპ, ძირითადი მასობრივი, საზ, პროფ, კოოპ. ორგანიზაციები, შემოქმედებითი კავშირები, სამეცნ. და კულტ. საზ-ბები. *გ. სიმონიძე*.

## VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი.

**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება.** სოციალ. მშენებლობის წლებში რ აგრ. ინდუსტრ ქვეყნიდან ინდუსტრ.-აგრ. ქვეყნად გადაიქცა. წარმოების ძირითად საშუალებათა ნაციონალიზაციამ (1948) გამოიწვია ბურჟ. ეკონ. ბაზის ლიკვიდაცია და სოციალ. სექტორის განმტკიცება, რამაც შესაძლებელი გახადა სახ. მეურნ. გეგმიან წარმოებაზე გადასვლა. სოც.-ეკონ გარდაქმნებს შედეგად მოჰყვა ეკონ. სტრუქტურის შეცვლა. ეროვნ. შემოსავალში მნიშვნელოვნად გაიზარდა მრეწვ ხვ. წილი, სოფ მეურნ. კი შემცირდა განვითარდა მრეწვ. ახ დარგები, ძირფესვიანად რეკონსტრუირებულია ძვ. დარგები დიდი ძვრები მოხდა სოფ. მეურნეობაში, რაც განაპირობა გლეხობის სას-სამ საწარმოო კოოპერატივებში გაერთიანებამ, სოფ მეურნეობაში ახ. ტექ დანერგვამ, მინერ. სასუქების გამოყენებამ და სხვ. ამაღლდა მოსახლ ცხოვრების დონე

რ ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრია იგი აქტიურად მონაწილეობს საბჭოს წევრი ქვეყნების სოციალ ეკონ ინტეგრაციის გაღრმავებისა და გაფართოების საქმეში რ სპეციალიზებულია ცალკეული სახის მანქანა-მოწყობილობის, ზოგიერთი ქიმიკატის, ფართო მოხმარების საგნების, ნავთობპროდუქტების, ხის დასამუშ. მრეწვ. პროდუქციის, ფოლადის მილების, ალუმინის, სას-სამ. ნედლეულისა და სასურსათო საქონლის წარმოებაზე

**მრეწველობა.** სახ. ხელისუფლების წლებში შეიქმნა ჩარხთ-, ტრაქტორთ- და ავტომშენებლობა, დიდტონაჟიანი გემთმშენებლობა, ელექტრული თბომავლების წარმოება, ნავთობის, ენერგეტ, სამთო, ქიმ და სხვ საწარმოო-ტექნოლ. მოწყობილობის წარმოება, ელექტრონული მრეწვ, ნავთობქიმია და სხვ მნიშვნელოვნად გაიზარდა საშენ მასალათა და ფართო მოხმარების საგნების წარმოება.

მოპოვებითი მრეწველობა და ენერგეტიკა. ენერგიის წარმოების 3/4 მოდის ბუნებრივი აირისა და ნავთობის წილად. ბუნებრივი აირის მოპოვების მთავარი რ-ნი ცენტრ ტრანსილვანია. ნავთობის მოპოვება უწინ კონცენტრირებული იყო მხოლოდ პლოეშტის რ-ნში, ამჟამად ნავთობს იღებენ აგრეთვე კარპატების მთისწინეთში, ქვემო დუნაის ვაკეზე, მოინეშტის რ-ნში და ბანატში ნავთობგადასამუშ მრეწვ ცენტრებია პლოეშტი, ბრაზი, პიტეშტი, კიმპინა, გეორგე-გეორგიუ-დეჟი, დერმენეშტი ქვანახშირის მოპოვება წარმოებს პეტროშენის, მოტრუსა და როვინარის აუზებში იღებენ აგრეთვე რკინის, სპილენძის, ოქროს მადანს, ბოქსიტსა და სხვ.; ელექტროსადგურების დადგმული სიმძლავრეა 15,6 *გვტ* (1979). მძლავრი თესები და ჰესები თავმოყრილია ოლტენიაში.

დამუშავებითი მრეწველობა. შავი მეტალ. საფუძველია გალაცის, რეშიცისა და ჰუნედოარის მეტალ. კომბინატები, რ-ებიც ნაწილობრივ იმპორტულ ნედლეულზე მუშაობს. მეტალ. ქ-ნები სპეციალიზებულია მაღალხარისხოვანი ფოლადისა და ნაგლინის წარმოებაზე. ფერადი მეტალ. უმთავრესად ადგილ. ნედლეულს ემყარება. იგი უზრუნველყოფს ქვეყნის მოთხოვნილებას ალუმინზე (სლატინა), ტყვიაზე, თუთიასა (კოფშა-მიკე, ბაია-მარე) და სპილენძის დიდ ნაწილზე (ბაია-მარე).

მანქანათსაშ. მრეწვ. პროდუქციის დაახლ. 3/5-ს იძლევა სატრანსპ. საშუალებათა (ავტობუსები, მსუბუქი და სატვირთო ავტომობილები, ლოკომოტივები, ვაგონები, გემები და სხვ.), ტექნოლ. მოწყობილობათა და სას.-სამ. მანქანების წარმოება. განვითარებულია აგრეთვე სამშენებლო მანქანების, ენერგეტ. და ელექტროტექ. მოწყობილობის, ელექტრონული მრეწვ. პროდუქციის წარმოება, ზუსტი მექანიკა და ოპტიკა, ჩარხთმშენებლობა, ხელსაწყოთმშენებლობა და სხვ. მანქანათმშ. მთლიანი პროდუქციის 2/5-ზე მეტს იძლევა ქ. ბუქარესტი და ბრაშოვის ჟუდეცი

ქიმ. მრეწვ საფუძველია ადგილ. ნავთობი, ბუნებრივი აირი, ქვამარილი, გოგირდი მთლიანი პროდუქციის დაახლ. 1/3-ს იძლევა სინთეზური კაუჩუკის, პლასტმასის, ფისის, ქიმ ბოჭკოს წარმოება უშვებენ სოდას, ქლორს, გოგირდმჟავას, მინერ. სასუქებს, რეზინის ნაწარმს (მ. შ. სალტეებს), მედიკამენტებს, ლაქსაღებავებს და სხვა ქიმ. მრეწვ. მთავარი ცენტრებია: ბუქარესტი, გეორგე-გეორგიუ-დეჟი, ბაია-მარე, კრაიოვა, იასი, კლუჟ-ნაპოკა.

ცემენტის წარმოების დაახლ ნახევარს იძლევა ბირსეშტის, ბიკაზისა და მეჯიდიის ქ-ნები. 1977 მწყობრში ჩადგა პოგიზისა და მინტიის ცემენტის ქ-ნები. მაღალხარისხოვან მინას აწარმოებენ მედიაში, ტირნევენიში და სიგიშოარაში.

განვითარებულია ხის დასამუშ. მრეწველობა. ბევრია კომბინირებული საწარმო, რ-ებიც უშვებს დახერხილ ხე-ტყეს, ფანერს, მერქანბოჭკოვან და მერქანბურბუშელის ფილებს, პარკეტს, მზა ნაკეთობას—ავეჯს, ასაწყობ სახლებს, ხის ტარას, სპორტ. და მუს ინვენტარს და სხვ. ხის დასამუშ მრეწვ. ცენტრებია: ბუქარესტი, ბრეილა, ბლაჟი, პიტეშტი, ტირგუ-ჟიუ, ორადია და სხვ.; ცელულოზა-ქაღალდისა — სუჩავა, ბაკეუ, ზერნეშტი, პიატრა-ნიამცი, ბრეილა, კელერაში, კონსტანცა.

საფეიქრო მრეწვ უშვებს ბამბის, შალის, აბრეშუმის, სელის, ქერელის და სინთეზური ბოჭკოსაგან დამზადებულ ქსოვილებს. სწრაფი ტემპით ვითარდება ტრიკოტაჟის წარმოება საფეიქრო და სამკერვალო მრეწვ. უდიდესი ცენტრია ბუქარესტი.

კვების მრეწვ ემყარება ადგილ. სას.-სამ. ნედლეულს და უმთავრესად საშინაო ბაზრისათვის მუშაობს. საექსპორტო მნიშვნელობისაა ხილისა და ბოსტნეულის კონსერვები, მცენარეული ზეთი, ღვინო. მცირე რაოდენობით — ხორცი და ხორცის ნაწარმი, კარაქი, ყველი. მრეწვ. პროდუქ-

ცხრ. 1. — მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1938 | 1950 | 1960 | 1982 |
|---|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ. სთ*) | 1,1 | 2,1 | 7,7 | 68,9 |
| ქვანახშირი (მლნ. ტ) | 2,8 | 3,9 | 8,2 | 37,9 |
| ნავთობი (მლნ. ტ) | 6,6 | 5,0 | 11,5 | 11,7 |
| ბუნებრივი აირი (მლრდ. $მ^3$) | 2,0 | 3,4 | 10,3 | 32,5 |
| ფოლადი (მლნ. ტ) | 0,3 | 0,6 | 1,8 | 13,0 |
| ალუმინი და შენადნობები (ათ. ტ) | — | — | — | 208 |
| ქიმ. ბოჭკო (ათ. ტ) | 0,9 | 2,3 | 4,1 | 222* |
| მსუბუქი ავტომობილი (ათ. ც.) | — | — | 1,2 | 89 |
| ტრაქტორი (ათ. ც.) | — | 3,5 | 17,1 | 80 |
| ცემენტი (მლნ. ტ) | 0,5 | 1,0 | 3,1 | 13,8 |
| შაქარი (ათ. ტ) | 95 | 87 | 391 | 600* |
| მცენარეული ზეთი (ათ. ტ) | 18 | 36 | 118 | 352* |
| ხილბოსტნეულის კონსერვი (ათ. ტ) | 2,4 | 33 | 75 | 545* |

* 1981.

ციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ ცხრ. 1.

**სოფლის მეურნეობა**. სას.-სამ. სავარგულებს უჭირავს დაახლ. 15 მლნ. ჰა (ქვეყნის ტერიტ. დაახლ. 63%), აქედან დაახლ. 1,8 მლნ. ჰა, უმთავრესად ქვეყნის სამხრ.-აღმ. ნაწილში, სარწყავია. 1981 სოფ. მეურნეობაში გამოყენებული იყო 21,2 ათ. ტრაქტორი, 5994 მარცვალასაღები თვითმავალი კომბაინი, 1,6 მლნ ტ ხელოვნური სასუქი სოფ. მეურნ. მთლიან პროდუქციაში წამყვანია მემცენარეობა, უკანასკნელ ხანებში მისი ხვ. წ. თანდათან მცირდება, მეცხოველეობისა კი იზრდება ნათესებში ჭარბობს მარცვლეული და მარცვლეულ-პარკოსანი კულტურები. მოჰყავთ (ათ. ტ, 1982): მარცვლეული-პარკოსნები — 22335 (მ. შ. სიმინდი და სორგო—12640, ხორბალი და ჭვავი — 6505) შაქრის ჭარხალი—6647, მზესუმზირა და რაფსი — 859, კარტოფილი — 4533, ბოსტნეული — 4618, ხილი — 2038, ყურძენი — 2192.

მეცხოველეობის ტრად. დარგებია მეცხვარეობა და სახორცე მიმართულების მესაქონლეობა, რ-ის საკვები ბაზაა კარპატების საზაფხულო მთის საძოვრები 1982 რ-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 6302,9, ცხვარი — 17288, თხა — 459,7, ღორი — 12463,8, შინაური ფრინველი — 109 მლნ. ფრთა.

მისდევენ თევზჭერას (100 ათ. ტ-ზე მეტი წელიწადში). ამზადებენ ხე-ტყეს. სამასალე მერქნისა და შეშის გატანით რ. პირველ ადგილზეა სოციალ. ქვეყნებს შორის (სსრკ-ის გარეშე).

**ტრანსპორტი**. რკინიგზის სიგრძეა 11,1 ათ. *კმ* (1982), აქედან 2800 *კმ* ელექტროფიცირებულია. საავტ. გზების სიგრძეა 73,4 ათ. *კმ*, აქედან 64 ათ *კმ* მაგარსაფარიანია. შიგა წყლის გზის სიგრძეა დაახლ. 1,7 ათ. *კმ*. მთავარი სამდ მაგისტრალია მდ. დუნაი. დიდი საზღვ. ნავსადგურია კონსტანცა, გამოირჩევა აგრეთვე დუნაის ნავსადგურები გალაცი და ბრეილა. 1982 რ-ის საზღვ. სავაჭრო ფლოტის ტონაჟმა შეადგინა 2606 ათ. დედვეიტი ტ. განვითარებულია ავიატრანსპორტი საერთაშ. მნიშვნელობისაა ბუქარესტის აეროპორტი. გაყვანილია ნავთობ- და აირსადენები.

**საგარეო ეკონომიკური კავშირები**. 1980 ექსპორტმა შეადგინა 151,8 მლრდ. ლეი, იმპორტმა — 124,9 მლრდ. გააქვთ მანქანა-მოწყობილობანი, სათბობი, მინერ. ნედლეული, ლითონები, ფართო მოხმარების საგნები, ფოლადის მილები, ხე-ტყის მასალა, სასურსათო საქონელი, ქიმიკატები. შეაქვთ მინერ. და მცენარეული ნედლეული, მანქანა-მოწყობილობანი, შავი და ფერადი ლითონების ნაგლინი და სხვ. 1981 საგარეო-სავაჭრო ბრუნვის 44,1% მოდიოდა სოციალ ქვეყნებზე, 34,4% — განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებზე, 21,5%— განვითარებად ქვეყნებზე.

განვითარებულია უცხოეთის ტურიზმი. 1981 რ. დაათვალიერა 7 მლნ. უცხოელმა ტურისტმა.

*ლიტ*.: Потапов В. И., Социалистическая Республика Румыния. Справочник, 2 изд., М., 1979

### VIII. შეიარაღებული ძალები

რ-ის შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარების, სამხ.-საზღვ. ძალებისა და ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარებისაგან, რ-შიც შედის ავიაცია და სასაზღვრო ჯარები. უმაღლესი მთავარსარდალია პრეზიდენტი. შეიარაღებულ ძალებს უშუალოდ ხელმძღვანელობს ეროვნ. თავდაცვის მინისტრი. 1943–44 სსრკ ტერიტორიაზე შეიქმნა I რუმინ. მოხალისეთა დივიზია, რ-იც საბჭ. ჯარებთან ერთად ომის დასასრულამდე იბრძოდა გერმ. ფაშისტთა წინააღმდეგ. შეიარაღებული ძალები კომპლექტდება საყოველთაო სამხ. ვალდებულების კანონის საფუძველზე. სამხ. სამსახურის ვადაა 1 წელი და 4 თვე — 2 წელი, გასაწვევი ასაკი — 18–20 წელი. შეიარაღებული ძალები აღჭურვილია თანამედროვე სამხ. ტექნიკით ვარშავის ხელშეკრულების ორგანიზაციის შექმნის (1955) დროიდან რ. სრ-ის შეიარაღებული ძალები, ევროპაში მშვიდობისა და უშიშროების უზრუნველსაყოფად, მონაწილეობას იღებენ გაერთ. შეიარაღებული ძალების ძლიერების განმტკიცებისათვის ერთობლივ ღონისძიებათა გატარებაში.

### IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

1974 შობადობა 1 ათ კაცზე შეადგენდა 20,3, სიკვდილიანობა —9,1; ბავშვთა სიკვდილიანობა 1 ათ. ცოცხლადშობილზე — 35,0. სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა 68,6 წელი იყო. სიკვდილიანობის ძირითადი მიზეზებია: გულ-სისხლძარღვთა სისტემის, სასუნთქი ორგანოების დაავადებანი, ავთვისებიანი ახალწარმონაქმნები. რ-ში ლიკვიდირებულია მალარია, შებრუნებითი ტიფი, ტრაქომა მინიმუმამდეა დაყვანილი ავადობა დიფთერიით, პოლიომიელიტით, ტეტანუსითა და სხვ. ინფექციური დაავადებებიდან გვხვდება გრიპი, ბავშვთა ინფექციები, ტუბერკულოზი, დიზენტერია, პარატიფი, მენინგოკოკური და ზოგიერთი სხვა ინფექცია; პარაზიტული დაავადებებიდან — ჰელმინთოზები. მთიან რ-ნებში გავრცელებულია ენდემური ჩიყვი, ტყიან რ-ნებში აღინიშნება ტკიპისმიერი ენცეფალიტის შემთხვევები და ა. შ.

რ-ში ჯანდაცვის სახელმწ სისტემაა. მთელი მოსახლ. სარგებლობს უფასო სამედ. დახმარებით. უმაღლესი სანიტ. საბჭო და ჯანდაცვის სამინისტრო ახორციელებენ ჯანდაცვის კოორდინაციის კონტროლსა და ერთიან მართვას სოც. უზრუნველყოფის საკითხებს განაგებს შრომის სამინისტრო, ხოლო საშ და უმაღლესი სამედ. განათლების დაწესებულებებს — განათლების სამინისტრო 1973 რ-ში იყო 600-ზე მეტი საავადმყოფო 186,2 საწოლით, ე. ი. 8,9 საწოლი 1 ათ. კაცზე (1938—2,2), 397 პოლიკლინიკა (1938 — 37) და 4 ათ-მდე სამედ. უბნობრივი დისპანსერი. 1974 მუშაობდა 33,3 ათ. ექიმი (1938—8,2 ათ.), ე. ი. 1 ექიმზე მოდიოდა 630 კაცი (1938 — 1895) და 117,4 ათ. საშ. სამედ. პერსონალი (1938 — 11,4 ათ.). ექიმებსა და ფარმაცევტებს ამზადებს 5 სამედ.-ფარმაცევტული ინ-ტი, საშ სამედ. პერსონალს — 55 სამედ. სკოლა და ლიცეუმი. 1974 ჯანდაცვაზე დაიხარჯა 9,2 მლრდ. ლეი (1950 — 44,5 მლნ. ლეი) ანუ სახელმწ. ბიუჯეტის 4,7%. რ. მდიდარია ბალნეოლ. კურორტებით.

### X. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

სახ.-დემოკრ. წყობილების დამყარების შემდეგ შეიქმნა განათლების ერთიანი სისტემა. 1948 სკოლა გამოეყო ეკლესიას. 3–6 წლის ბავშვებისათვის არსებობს სკოლამდელი დაწესებულებები (1983 იყო 920 საბავშვო ბაგა და 13225 საბავშვო ბაღი; სულ იყო 995 აღსაზრდელი). 6 წლიდან ბავშვები შედიან 2-ციკლიან (დაწყ. 1–4 და გიმნაზიური 5–8 კლასები) 8-წლიან საშ. ზოგადსაგანმან. სკოლებში, რ-ის დამთავრების შემდეგ სწავლას აგრძელებენ 2-საფეხურიან ლიცეუმებში (4–5 წელი). არსებობს ზოგადსაგანმან. ლიცეუმები რეალური და ჰუმანიტარული სპეციალიზებული განხრებით. ლიცეუმის დამთავრების შემდეგ ეძლევათ უმაღლეს სასწავლებელში შესვლის უფლება. პროფგანათლების სისტემაში შედის პროფტექსკოლები, მოსწავლე მუშათა სკოლები და საოსტატო სკოლები. 1983 წ. 14,3 ათ. ზოგადსაგანმან. სკოლაში სწავლობდა 3 მლნ-ზე მეტი მოსწავლე; 1225 ლიცეუმში 180 ათ-მდე; 567 პროფ. სკოლაში 122 ათ. მოსწავლე.



ნავთობგადასამუშავებელი კომბინატი ქ. პლოეშტის მახლობლად.

უმაღლესი განათლების სისტემაში შედის უნ-ტები, ინ-ტები, ნახევრად უმაღლესი და არასრული უმაღლესი სასწ. დაწესებულებები 1983 იყო 44 უმაღლესი სასწავლებელი, სადაც სწავლობდა 122 ათ-ზე მეტი სტუდენტი.

უნ-ტებია. ბუქარესტში (1864), იასიში (1860), კლუჟ-ნაპოკაში (1872), ტიმიშოარაში (1962), კრაიოვაში (1966), ბრაშოვში (1971); პოლიტექ. და სამედ.-ფარმაცევტული ინ-ტები: ბუქარესტში, იასიში, კლუჟ-ნაპოკაში და სხვ.; მეთაური სამეცნ დაწესებულებაა *რუმინეთის მეცნიერებათა აკადემია*. აქ კვლევა მიმდინარეობს მეცნ. მრავალ დარგში. შექმნილია სამეცნ სკოლები. სამეცნ.-კვლ დაწესებულებებიდან აღსანიშნავია მიკრობიოლ. (1921), ზოოტექ. (1926), სას.-სამ. (1927), გეოლ.-პალეონტოლ. (1918), მინერალოგიისა და პეტროგრაფიის (1919), გეოგრ (1919), თეორ. და გამოყენებითი ფიზ. (1920) და ბევრი სხვ ინ-ტი; სამეცნ. კვლევას ატარებს აგრეთვე სხვადასხვა დარგის სამეცნ. საზ-ები.



საავტომობილო ქარხანა. ქ. პიტეშტი.

1983 რ. სრ-ში სულ იყო 18355 ბ-კა (167 მლნ. ტ.); მ. შ. დიდი ბ-კებია: რ. სრ-ის აკად. (დაარსდა 1867, 6955 ათ-ზე მეტი ტ.), ცენტრ. სახელმწ. ბ-კა (1955, დაახლ. 6,2 მლნ. ტ.) და ცენტრ. საუნივერსიტეტო ბ-კა (1864, ყველა ბუქარესტში); ცენტრ. საუნივერსიტეტო ბ-კა კლუჟ-ნაპოკაში (1872). 1980 მუშაობდა 360-მდე მუზეუმი, მ. შ. რ. სრ-ის ხელოვნ. (დაარსდა 1950), ხალხ. ხელოვნ (1906), საბუნებისმეტყველო მეცნ. (1834), რუმინ კომპარტიის, რევ. და დემოკრ. მოძრაობის ისტორიის (1948) — ყველა ბუქარესტში, ქალაქად მუშაობდა 700 კლუბი და კულტ. სახლი, სოფლად— 2700, მოქმედებს 1100 სახ. უნ-ტი და სხვ.

### XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

1983 რ სრ-ში გამოდიოდა 31 ყოველდღიური გაზეთი, 444 ჟურნალი და პერიოდული გამოცემა; ყოველდღიური გაზეთებია: „სკინტეია" („Scînteia", 1931-იდან, ტირაჟი 1,8 მლნ.) — რკპ ცკ-ის ორგანო; „სკინტეია ტინერეტულუი" („Scînteia tineretului", 1944-იდან, ტირაჟი 263 ათ.ც.) — რ-ის ახალგაზრდობის კავშირის ცკ-ის ორგანო; „რომინია ლიბერე" („România liberă", 1943-იდან, ტირაჟი 430 ათ.) დემოკრატიის და სოციალ. ერთობის ფრონტის ეროვნ. საბჭოს ორგანო; ყოველკვირეულები: „ლუმია" („Lumea", 1963-იდან; 1978-იდან გამოდის აგრეთვე ინგლ., ფრანგ., რუს., გერმ. და ესპ. ენებზე; ტირაჟი 127 ათ. ც.) — რ-ის ჟურნალისტთა კავშირის ორგანო; ჟურნალები: „მუნკა დე პარტიდ" („Munca de partid", 1956-იდან, ტირაჟი 240 ათ. ) — რკპ ცკ-ის ორგანო; „ერა სოჩიალისტე" („Eră socialistă", 1972-იდან, ტირაჟი 70 ათ.) — რკპ ცკ-ის თეორ. და საზ.-პოლიტ. ჟურნალი.

რ-ის ბეჭდვითი სიტყვის სააგენტო (აჟერპრესი) დაარსდა 1949 ბუქარესტში რადიომაუწყებლობამ მუშაობა დაიწყო 1925, ტელევიზიამ — 1953.



ქ. რეშიცის მანქანათსაშენი კომბინატის საამქრო.

## XII. ლიტერატურა

რუმინ. ხალხ. პოეზიის უძველესი ჟანრები (საწესჩვეულებო სიმღერები, დოინა, ბალადები და სხვ.) დიდი ხნის მანძილზე იყო ეროვნ. ლიტ-რის, ენის სრულყოფისა და განვითარების ერთადერთი ფორმა. ეკლესიის ოფიც. ენამ, ძვ.სლავურმა, დაამკვიდრა თავისი ანბანიც (კირილიცა). უძველესი რუმინ. წერილობითი ძეგლია „ბოიარინ ნიაქშუს წერილი კიმპულუნგიდან“ (1521). ამავე საუკუნეებს მიეკუთვნება საეკლ. წიგნების („შეიანუს ფსალმუნი“, „ვორონეცის ფსალმუნი“ და სხვ.) რუმინ. თარგმანები. საერო მწერლობის პირველი ძეგლიც XVI ს. დასაწყისში შეიქმნა.



ზ. ბეიკოიანუ. „ახალგაზრდობა“. კერამიკა. 1962

რუმინ. ენისა და ლიტ-რის ჩამოყალიბებაში დიდი როლი ითამაშა მოლდ. გრიგორე ურეკეს (1590—1647), მირონ კოსტინისა (1633—1691) და სხვათა მატიანეებმა და ქრონიკებმა. რუმინ. სალიტ. ენის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვის წარმოშობით ქართველ *ანთიმოზ ივერიელს*. ჰუმანიზმის ყველაზე დიდი წარმომადგენელი იყო მოლდ. დ. კანტემირი (1673—1723). დიდ განმანათლებლურ მოღვაწეობას ეწეოდა ე. წ. ტრანსილვანიური (არდიალური) სკოლა (ს. მიკუ-კლეინი, 1745—1806; გ. შინკაი, 1754—1816; პ. მაიორი, დაახლ. 1761—1821).

XVIII ს. დასასრ. — XIX ს. დასაწყისში შეიქმნა მხატვრული ლიტ-რის ჟანრები: პამფლეტი, გარითმული ქრონიკები და ლირ. ლექსები (შ. იოანი, ალეკუ და ნიკოლაე ვეკერესკუები და სხვ.). ტრანსილვანიელმა პოეტმა ი. ბუდაი-დელიანუმ (დაახლ. 1760—1820) შექმნა „ჰეროიკულ-კომიკურ-სატირული“ პოემა „ციგანიადა“ (1875—76).

XIX ს. I ნახევარში ანტითურქ. ეროვნ.-განმათ. მოძრაობამ ლიტ-რაში მოამძლავრა ეროვნ. ერთიანობისა და თავისუფლების იდეები. გავრცელდა განმანათ. მოძრაობა. ლიტ-რაში დამკვიდრდა რომანტ. მიმართულება. ეროვნ. აღორძინების პერიოდის რომანტიზმი ხასიათდება პროგრ. სოც. და ეროვნ. თავისუფლების იდეების გაძლიერებით. შეიქმნა სკოლები, სახელმძღვანელოები, გამოვიდა პირველი გაზეთები, ჩამოყალიბდა განმან. საზ-ბები, ეროვნ. თეატრი. 1848—49 რევ. წინა და შემდგომი პერიოდის რომანტიზმი გამოირჩევა ჟანრობრივი სიუხვით (სასიყვარულო ლირიკა, სატირული და პოლიტ. იგავები, ნოველები და სხვ.). რომანტიზმის სულისკვეთებით იყო აღბეჭდილი 30—40-იანი წწ. ვ. კირილოვას (1809—1831), გ. ალექსანდრესკუს (1810—1885), *ა. რუსოს* და სხვათა შემოქმედება. რუმინ. პოეტები კრებდნენ და აქვეყნებდნენ ანდაზებს, ხალხ. სიმღერებსა და მატიანეებს (ა. პანი, 1796 ან 1797—1854; *ვ. ალექსანდრი*; მ. კოგელნიჩანუ, 1817—1891 და სხვ.). 1848 შემდეგ თავისუფლებისა და თანასწორობის იდეებით გამსჭვალული რუმინ. რომანტიზმი ბურჟ. წყობის მძაფრ კრიტიკასაც არ ერიდებოდა (ვ. ალექსანდრი, *მ. ემინესკუ*).სოც. საკითხების სიმწვავემ და ბურჟ. სისტემის მანკიერებამ განაპირობა რეალიზმის ჩამოყალიბება (ნ. ფილიმონი, 1819—65, *ი. ლ. კარაჯალე*, *ი. კრიანგე*, *ბ. დელავრანჩა*, *მ. სადოვიანუ*, ი. აგირბიჩანუ, 1882—1963 და სხვ.). ამ პერიოდის ლიტ-რის განვითარებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ლიტ. საზ-ბამ „ჟუნიმეამ“ (დაარსდა 1863) და მისმა ორგანომ „ლიტერატურულმა საუბრებმა“ („Conviorbiri literare“).



კ. როზენტალი. „რევოლუციური რუმინეთი“. 1850. ხელოვნების მუზეუმი ბუქარესტი.

XIX ს. ბოლოს, სოც. წინააღმდეგობების გამძაფრების პირობებში, ლიტ. კრიტიკაში დაჯგუფდნენ:ერთი მხრივ, კონსერვატული (ტ. ლ. მაიორესკუ, 1840—1917), მეორე მხრივ კი ე. წ. „ტენდენციური“, ე. ი. იდეური ხელოვნ. მომხრენი ამ უკანასკნელს იცავდა კ. დობროჯანუ-გერია (1355—1920) ჟურნ. „კონტემპორანულში“. სოც. შეფერილობის რომანტიზმის (კ. მილე, 1861—1927; დ. ტ. ნეკულუცა, 1859—1904) ხანმოკლე აღზევება XX ს. დასაწყისშივე შენელდა და გაქრა. I მსოფლიო ომის შემდეგ კრიტიციზმი გაძლიერდა მ. სადოვიანუს, ლ. რებრიანუს (1885—1944), კ. პეტრესკუს (1894—1957) და სხვ. ნაწარმოებებში არც სიმბოლისტებისა და ექსპრესიონისტებისათვის იყო უცხო ანტიმონარქისტული შეხედულებები (ალ. მაჩედონსკი, 1854—1920), სიმპათიები მუშათა კლასის მიმართ (ჯ. ბაკოვია, 1881—1957), პანთეიზმი (ლ. ბლაგა, 1895—1961), ეთიკური იდეალების ძიება (ტ. არგეზი, 1880—1967).

30-იან წლებში საფუძველი ჩაეყარა პროლეტ. ლიტ-რას (ა. საჰია, 1908—1937; ჯ. ბოგზა), „მემარცხენე“, პროლეტ. იდეების მომხრე პოეზიას (მ. *ბენიუკი*, ე. *ჟებელიანუ* და სხვ.). ანტიბურჟ. და ანტიფაშისტურმა განწყობილებამ ხელი შეუწყო სოციალ. რეალიზმის წარმოშობას ფაშისტ. დამპყრობელთაგან ქვეყნის განთავისუფლების შემდეგ (1944) ძვ. თაობის მწერალთა ნაწარმოებებში აისახა ახ. იდეები და ახ. ცხოვრება (მ. სადოვიანუ, კ. პეტრესკუ; *ზ. სტანკუ*; მ. რ. პარასკივესკუ, 1911—1971; ვ. ტეოდორესკუ, დ. 1909; და სხვ.). ახ. საზ-ბის მშენებლობის პროცესში ჩამოყალიბდა ე. კამილარის (დ. 1910), ტ. პოპოვიჩის (დ. 1930), მ. პრედას (დ. 1922) და სხვ. შემოქმედება. 1949 დაარსდა მწერალთა კავშირი 50—60-იანი წწ. მიჯნაზე დამკვიდრდა პროზაიკოსების (დ. ვ. პოპესკუ, დ. 1935; ფ. ნიაგუ, დ. 1932; ნ. ველია, დ. 1936) და პოეტების (ნ. სტენესკუ, დ.1933; მ.სორესკუ, დ. 1936, ანა ბლანდიანა, დ. 1942 და სხვ.) ახ. თაობა. უკანასკნელ ხანებში ლიტ-რის ყურადღების ცენტრში იდგა სხვადასხვა მორალურ-ეთიკური პრობლემები (შ. ბენულესკუ, დ. 1929; ფ. ნიაგუ, მ. პრედა, ჩ. ბალტაჩი და სხვ.). რ-ში ვითარდება ლიტ-რა უნგრ. და გერმ. ენებზეც, გამოდის საეც. ჟურნალები და სხვ.

*ლიტ.*: Курс лекций по истории зарубежных литератур XX в., [М.], 1956; Румынско-русские литературные связи I-ой половины XIX — начала XX века, М., 1964.

*რ. ფოფხაძე.*

## XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

რ-ის ტერიტორიაზე შემონახულია ნეოლითის ხანის, აგრეთვე ფინიკიელების, სკვითების, კელტების, დაკების, ბერძ.-რომაული და რომაული, ძვ. სლავების ხელოვნ. ძეგლები. ტრანსილვანიის (XII ს-იდან უნგრ. სამეფოს შემადგენლობაშია) შუა საუკ. ხელოვნება ვითარდებოდა ცენტრ. კათოლ. ქვეყნების ხელოვნ. ურთიერთკავშირში. XIV—XVII სს-ში მიმდინარეობდა ქ-ების ინტენს. განაშენიანება, აგებდნენ ციხე-დარბაზებს. რომანული სტილი შეცვალა გოტიკამ. XVI ს. დასაწყისიდან არქიტექტურაში იგრძნობა რენესანსის გავლენა, მაგრამ იგი რ-ში დასრულებულ სისტემად ვერ ჩამოყალიბდა. XVIII ს. დასაწყისიდან ვრცელდება ბაროკოს სტილის შენობები. სოფლის ეკლესიებში XIV—XVIII სს. ხშირად იყენებენ მოლდოვისა და ვლახეთის არქიტ. ფორმებს. ტრანსილვანიის შუა საუკ. სახვ. ხელოვნებაში ერთმანეთს შეერწყა ევრ., გოტიკური და ვიზანტ. ხელოვნ. ნიშნები. XV ს-ში განვითარდა დაზგური ფერწერა, XVII ს-ში გავრცელდა საფლავის ძეგლები, XVIII ს-ში — ბაროკოს სტილის კედლის მხატვრობა.

ვლახეთისა და მოლდოვის შუა საუკ. ხელოვნ. განვითარებაზე გავლენა მოახდინა მეზობელი ქვეყნების — ბიზანტ., სერბ., ბულგ. ხელოვნებამ. ჯვაროვან-გუმბათოვანი ეკლესიების პარალელურად აქ გავრცელებული იყო ბაზილიკები (წმ. ნიკოლოზის ეკლესია კურტია-დე-არჯეშში, 1352). მოლდოვის ნაგებობათა დეკორში გვხვდება გოტიკური დეტალები. XV ს. დასასრ. — XVI ს. დასაწყისში მოლდოვის საკულტო ხუროთმოძღვრებაში გავრცელებულია კონსოლებზე დაყრდნობილი, საფეხურებად განლაგებული თაღებით შექმნილი გუმბათქვეშა კამარები და შესაბამისად მაღალი, გეგმით ვარსკვლავისებრი გუმბათის ყელი აღსანიშნავია კურტია-დე-არჯეშის (1512—17), იასის (1639) და სხვ. ეკლესიების დეკორ. მორთულობა უხვია და მდიდრული განსაკუთრებით აღსანიშნავია ეკლესიების საფასადო მოხატულობა (ჰუმორის მონასტრის ეკლესიები, 1535) XIV—XV სს-ში შენდება ციხესიმაგრეები. მოლდოვისა და ვლახეთის XVI—XVII სს. საეკლ. არქიტექტურისათვის დამახასიათებელია უხვი დეკორი (დიალუს მონასტრის ეკლესია, 1500—02) თურქეთთან განუწყვეტელმა ომებმა სამთავროები გააჩანაგა თურქთა ბატონობის ხანაში ეროვნ. კულტურის ტრადიციებს მაინც ინარჩუნებდნენ ვლახეთისა და მოლდოვის შუა საუკ. ხელოვნ. ტრადიციები გვიანდ. ბიზანტ. ხანას უკავშირდება.

ეროვნ.-განმათ. ბრძოლის შემდეგ, XVIII—XIX სს. მიჯნაზე რ-ის ყველა ოლქში ყალიბდება საერო ხელოვნება, ფეხს იკიდებს რომანტიზმი და რეალიზმი. მოლდოვისა და ვლახეთის გაერთიანებისა (1859) და რუმინ. სახელმწიფოს დამოუკიდებლობის გამოცხადების (1877) შემდეგ დაიწყო ხელოვნ. აღმავლობა. 1870—90-იან წლებში აყვავდა დემოკრ. რეალიზმის ხელოვნება (ნ. გრიგორესკუ, ი. ანდრეესკუ) XX ს. I ნახ. ხელოვნება ხასიათდება ახლის ძიებით, ამ ხანებში მოღვაწეობდნენ ფერმწერები: გ. პეტრაშკუ, ნ. ტონიცა; მოქანდაკეები: შ. იონესკუ-ვალბუდეა, დ. პაჩურია, ი. ჟალია, კ. ბრინკუში და სხვ. 30—40-იანი წწ. დასაწყისში ყალიბდება ფაშიზმის წინააღმდეგ მიმართული პროგრ. ანტიფაშისტური მიმართულება XIX ს. დასასრ.— XX ს. I მესამედში ქანდაკებაში აკადემიზმს ცვლის რომანტიზმის (შ. იონესკუ-ვალბუდეა), „მოდერნის“ სტილისა (დ. პაჩურია) და ნეოკლასიციზმის (ი. ჟალია, ო. ჰანი) ტენდენციები.

XIX ს. II ნახევარში, მრეწვ. განვითარების შემდეგ, ხუროთმოძღვრებაში თავი იჩინა ევრ. ეკლექტიკური არქიტ. გავლენამ. XIX ს. დასასრ. მიმართავენ ხალხ. სტილის („ბრინკოვიანუს“) ხუროთმოძღვრულ ტრადიციებს (არქიტ. ი. მინკუ) 1930-იანი წლებიდან ნეოკლასიკა ფუნქციონალიზმმა შეცვალა, სახ.-დემოკრ. წყობის შექმნის შემდეგ არქიტექტურაში ინერგება მშენებლობის ინდუსტრ. მეთოდები. სოციალ. რ-ის სახვ. ხელოვნ. ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ უფროსი თაობის ოსტატები. თანამედროვე ფერმწერთაგან აღსანიშნავია კ. ბაბა, ა. ჩუკურენკუ და სხვ. რეალისტური ფერწერის პარალელურად იქმნება აბსტრ. კომპოზიციები (ი. გეორგიუ, ვ. ალმეშანუ) და დაზგური ქანდაკების ნიმუშები (კ. მედრია, გ. ვიდა და სხვ.). დეკორ.-გამოყენებითი ხელოვნებაში არსებობას განაგრძობს ხალხ. ტრადიციები (კერამიკა, მინა, ქსოვილები).

*ლიტ.* Кузьмина М. Т., Искусство Румынии, М., 1966; Светлов И. Е., Современная румынская скульптура, М., 1974

## XIV. მუსიკა

რ-ის მუს. კულტურის სათავეები მის თვითმყოფად ხალხ. მუს. შემოქმედებაში უნდა ვეძიოთ. რუმინ. სიმღერები ერთხმიანია. გვხვდება ჰეტროფონიის ელემენტებიც. ფოლკლორის განეკუთვნება საწესჩვეულებო, აკვნის, მწყემსური, სახუმარო, ლირ. სიმღერები, ეპიკური ბალადები, დატირებები და სხვ.; ერთ-ერთი ურთულესი ჟანრია — ლირ. *დოინა*. ცნობილია ცეკვები— ჰორა, სირბა, ბრიუ, ინვერტიტა, ჰაცეგანა

და სხვ. მუს. საკრავებია: სასულე — ფლუერი (სალამური), ნაი (პანის ფლეიტის ნაირსახეობა), ჩიმპოი (სტვირი), ბუჩუმი (რქა); სიმებიანი — კობზა, ციმბალი, ციტრა, ვიოლიხო, მოგვიანებით — ჩელო და კონტრაბასი. ეროვნ. ფოლკლორის გავრცელებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით ხალხ. პროფესიონალ მუსიკოსებს—ლეუტარებს, რ-ებიც გამოდიოდნენ მცირერიცხოვან ანსამბლებში — ტარაფებში. თურქ. ბატონობამ რამდენადმე შეაფერხა ეროვნ. რუმინ. პროფ. მუსიკის განვითარება. XIX ს. შუა წლებში საფუძველი ჩაეყარა ეროვნულ საკომპოზიტორო სკოლას (ი. ვახმანი, ჟ. კაუდელა, ჯ. შტეფანესკუ, კ. დიმიტრესკუ და სხვ.), რ-იც საბოლოოდ ჩამოყალიბდა XX ს-ში ჯ. *ენესკუს* მეთაურობით. შეიქმნა ფილარმონიული საზ-ბები ბუქარესტში (1833) და იასიში (1836), რ-ებმაც განაპირობა კონსერვატორიების გახსნა ორივე ქალაქში. რ-ში შეიქმნა მუდმივი სიმფ. ორკესტრი (1866) და ფილარმონია (1868). 1885 ჯ. შტეფენესკუმ დააარსა პირველი მუდმივი საოპერო დასი. შეიქმნა ოპერის თეატრი ბუქარესტში (1919, 1912-იდან—სახელმწ.) და კლუჟში (1920). 1921 კლუჟში გაიხსნა კონსერვატორია. თვალსაჩინო თანამედროვე მუსიკოსები არიან: მომღერლები — ზ. პალი, ე. ჩერნეი, გ. ზობიანი, ნ. ჰერლია; პიანისტი — ვ. გეორგიუ; მევიოლინეები — შ. გეორგიუ, ი. ვოიკუ, შ. რუხა; ვიოლონჩელისტები — რ. ალდულესკუ, კ. ილია; დირიჟორები — მ. ბასარაბი, მ. კრისტესკუ და სხვ. რუმინ. კომპოზიტორთა საზ-ბა გარდაიქმნა რუმინ. კომპოზიტორთა კავშირად. 1959 შეიქმნა ეთნოგრ. და ფოლკლორის ინ-ტი. 1957-იდან არსებობს კომპოზიტორთა კავშირის მუს. გამომცემლობა, 1950-იდან — ყოველთვიური სპეც. ჟურნალი. 1958-იდან ყოველ 3 წელიწადში ბუქარესტში ტარდება ჯ. ენესკუს სახ. საერთაშ. ფესტივალი.

*ლიტ.:* Лейтес Р., Заметки о румынской музыке XX в., წგნ.: Проблемы музыкальной науки, в. 1, М., 1972.

## XV. ბალეტი

.რუმინ. პროფ. ბალეტი ხალხ. ქორეოგრაფიის საფუძველზე შეიქმნა. 1818 ბუქარესტში აშენდა თეატრი „წითელი შადრევანი“, სადაც იდგმებოდა საოპერო სპექტაკლები ცეკვის სცენებით. 1833 ბუქარესტში ფილარმონიულ საზ-ბასთან გაიხსნა ცეკვის განყ-ბა, ხოლო 1869 შედგა პირველი ეროვნ. ბალეტის „ოქროს პრინცესას“ (კომპოზიტორი ლ. ვისტი, ბალეტმაისტერი ამერ. ო. მეივუდი და რუმინ. გ. მოჩანუ) პრემიერა. 1877 ეროვნ. თეატრის საოპერო დასთან ჩამოყალიბდა ქორეოგრაფიული სკოლა, რ-ის ერთ-ერთი ხელმძღვანელი იყო იტალ. ბალეტმაისტერი ტ. პარისი. 1910-იან წლებში ყალიბდება რ-ის ეროვნ. საბალეტო ხელოვნება. 1921 ბუქარესტის თეატრთან და კლუჟის სახელმწ. ოპერასთან შეიქმნა მუდმივი საბალეტო დასები. 1947-იდან განთავისუფლებულ რ-ში კეთილისმყოფელი პირობები შეიქმნა ბალეტის განვითარებისათვის. მრავალი ქალაქის თეატრებთან დაარსდა საბალეტო დასები. რეპერტუარშია ბალეტები — პ. ჟერიას „ჰაიდუკები“, მ. ჟორას „სიღრმეებიდან დაბრუნება“, ლ. პროფეტის „უფლისწული და მათხოვარი“ და სხვ., აგრეთვე კლასიკური რეპერტუარის ბალეტები. მრავალი მოცეკვავე სწავლობს საბჭ. კავშირში. რუმინ. ბალეტის თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან: ბალეტმაისტერები — ო. დანოვსკი, ტ. ურსიანუ, ფ. კანსალი, ვ. მარკუ, გ. ტაუბი; მოცეკვავეები — ს. ორლიანუ, ი. ლიჩიუ, ვ. მასინი, ლ. ჟორბანი, ე. მაჩაი, რ. კონსტანტინი, მ. პოპა, ი. ილიესკუ და სხვ. 1949 ბუქარესტსა და კლუჟში გაიხსნა ქორეოგრაფიული სასწავლებლები.

## XVI. დრამატული თეატრი

თეატრ. ხელოვნ. ელემენტებს შეიცავდა უძველესი ხალხ. სანახაობანი და წესჩვეულებანი. XVIII—XIX სს-ში ჩამოყალიბდა „იროზი“ ანუ „ვიკლეიმი“ (ლიტურგიკული დრამა), „ჟოკულ პეპუშარიღორი“ (თოჯინების წარმოდგენა), ჰაიდუკების დრამა. პროფ. თეატრს საფუძველი ჩაეყარა სასკოლო თეატრში. პირველი წარმოდგენა მოსწავლეთა მონაწილეობით გაიმართა 1775 ტრანსილვანიაში, 1816 — იასიში და ბუქარესტში. 1841 იასიში აშენდა თეატრ. შენობა. 1852 ბუქარესტში გაიხსნა „დიდი თეატრი“, რ-საც 1877 ეროვნ. თეატრი ეწოდა. XIX ს. II ნახევრიდან მსახიობის ხელოვნებაში თავი იჩინა ორმა მიმართულებამ: რეალისტურმა (მ. მილო) და რომანტ. (კ. კარაჯალე, მ. პასკალი). 1877 ჩამოყალიბდა დრამ. საზ-ბა. XIX ს. II ნახ.—XX ს. დასაწყისში რეალისტურ ტრადიციებს აგრძელებდნენ მსახიობები გ. მანოლესკუ, ა. რომანესკუ, მათი მოწაფეები — ტ. ბულანდრა, ლ. სტურძა-ბულანდრა და სხვ. ეროვნ. თეატრის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა და სცენაზე რეალიზმი დაამკვიდრა დრამატურგმა, რეჟისორმა და კრიტიკოსმა ი. ლ. კარაჯალემ. მისი ტრადიციები განაგრძეს რუმინ. ეროვნ. თეატრის რეფორმატორებმა პ. გუსტიმ და ა. დავილამ. 1919 ეროვნ. თეატრი გაიხსნა კლუჟში. ფაშიზმის პერიოდში თეატრების რეპერტუარში დამკვიდრდა გასართობი, მელოდრამ. პიესები. რეაქციული ტენდენციების წინააღმდეგ გაილაშქრეს გამოჩენილმა თეატრ. და საზ. მოღვაწეებმა: კ. პეტრესკუმ, დ. ზამფირესკუმ, მ. სებასტიანმა და სხვ. იასიში შეიქმნა თეატრი მუშებისათვის „შრომა და კეთილი ნება“ (1938).

ფაშიზმისაგან რ-ის განთავისუფლების შემდეგ დაიწყო თეატრ. ხელოვნ. აღმავლობა. შეიქმნა ახ. დრამატურგია, რ-შიც აისახა სოციალ. მშენებლობის პრობლემები. პირველი ასეთი პიესა — მ. დავიდოგლუს „მეშახტეები“ 1949 დაიდგა ეროვნ. თეატრში ბუქარესტში. რ-ში შეიქმნა ახ. თეატრები: კომედიის (1961), მცირე (1964) და სხვ. 1984 ქვეყანაში 40-ზე მეტი თეატრია. წამყვანი თეატრებია: *რუმინეთის ეროვნული თეატრი* ი. ლ. კარაჯალეს სახელობისა, *რუმინეთის თეატრი* ლუჩია სტურძა-ბულანდრას სახელობისა, კომედიის თეატრი, ი. კრიანგეს სახელობის საბავშვო თეატრი და სხვ. გამოჩენილი რეჟისორები და მსახიობები არიან: რ. ბელიგანი, პ. პოპესკუ, ლ. ჩულეი და სხვ. 1954-იდან ბუქარესტში მუშაობს ი. ლ. კარაჯალეს სახ. თეატრ. და კინემატოგრაფიული ხელოვნ. ინ-ტი. 1950 ქ. ტირგუ-მურეშში გაიხსნა ს. იშტვანის სახ. უნგრ. თეატრ. ინ-ტი.

*ლიტ.:* Театр за рубежом, т. 1, М.—Л., 1958.

## XVII. კინო

პირველი სრულმეტრაჟიანი მხატვრული ფილმი დაიდგა 1912. ეროვნ. კინემატოგრაფიის აღმოცენება დაკავშირებულია სახ. ხელისუფლების (1945) დამყარებასთან. 1948 მოხდა კინოწარმოების ნაციონალიზაცია. დაიწყო კინოქსელების გაფართოება. 50-იანი წწ. II ნახევარში დაიწყეს მუშაობა რეჟისორებმა, რ-ებმაც განსაზღვრეს ეროვნ. კინოხელოვნ. მიღწევები. 60-იან წლებში გადაიღეს ფილმები: „წყურვილი“ (1961, რეჟ. მ. დრეგანი, ტ. პოპოვიჩის რომანის მიხედვით), „ჩამოხრჩობილთა ტყე“ (1964, რეჟ. ლ. ჩულეი, რ. რებრიანუს რომანის მიხედვით), „თეთრი პროცესი“ (1965, რეჟ. ი. მიჰუ), „კვირას, საღამოს 6 საათზე“ (1965, რეჟ. ლ. პინტილიე), „ტუდორი“ (1967, რეჟ. ლ. ბრატუ) და სხვ. 70-იანი წწ. ფილმებია: „შეთქმულება“ (1970, რეჟ. მ. მარკუსი), „ალყა“ (1971, რეჟ. მ. მურეშანი), „სუფთა ხელებით“ (1972 რეჟ. ს. ნიკოლაესკუ), „ქარბუქი“ (1973, რეჟ. მ. მოლდავანი), „მაგელანის დაბრუნება“ (1974, რეჟ. კ. ნიკოლაე) და სხვ. 1980 გამოშვებული ფილმებიდან აღსანიშნავია: „თავად ლეპუშნიანუს დაბრუნება“ (რეჟ. მ. ურშიანუ), „საღამო მშვიდობისა, ირინა“ (რეჟ. ტ. მერესკუ) და სხვ. 1957 ბუქარესტში შეიქმნა სახელმწ. კინოარქივი, 1963 — კინომუშაკების საზ-ბა. მსოფლიო აღიარება მოიპოვეს ი. პოპესკუ-გოპოს მულტიპლიკაციურმა ფილმებმა. სამეცნ.-პოპულ. და დოკუმენტურ კინოში მუშაობენ რეჟისორები: მ. ილიეშუ, ა. ბოიანგიუ, ე. მანდრიკი და სხვ. კინომსახიობები არიან: რ. ბელიგანი, მ. პოგონატი, მ. ბარბუ, ი. პეტრესკუ, ი. გერდესკუ, ა. პელია, ი. ჩობანუ, ვ. რედესკუ და სხვ. რ-ში ყოველწლიურად საშუალოდ გამოდის 22 მხატვრული ფილმი, მოქმედებს 600 კინოთეატრი. 1964-იდან გამოდის ჟურნ. „Cinema“.

*ლიტ.:* Парамонова К., Киноискусство Румынской Народной Республики, М., 1965.

რუკა—იხ ჩანართი I, გვ. 464, II—გვ. 465. ილუსტრაცია იხ. ჩანართი I—II, გვ. 368—369.

**რუმინეთის ეროვნული ბანკი** (Banca Naţionalâ a României), ქვეყნის ერთიანი საემისიო, საკრედიტო და ანგარიშსწორების ცენტრი, დაარსდა 1880 როგორც სააქციო ბანკი. 1946 ნაციონალიზებულ იქნა და გარდაიქმნა სახელმწ. ბანკად. ბანკი მოკლევადიან კრედიტებს აძლევს სახ. მეურნ. ყველა დარგს (გარდა სოფ. მეურნ. და კაპიტ. მშენებლობისა); ახორციელებს სავალუტო და საერთაშ. ანგარიშსწორების ოპერაციებს. ქვეყნის მიგნით აქვს 139 განყ-ბა, მთავარი კანტორა—ბუქარესტში.

**რუმინეთის ეროვნული თეატრი** ი. ლ. კარაჯალეს სახელობისა (Teatrul Naţional J. L. Caragiale), რუმინეთის წამყვანი დრამატული თეატრი. დაარსდა 1852 ბუქარესტში; თავდაპირველად ეწოდებოდა დიდი თეატრი, 1877-იდან კი — ეროვნ. თეატრი. 1848 რევ. მონაწილენი, რუმინ. ლიტ-რისა და თეატრის პროგრ. მოღვაწეები ვ. ალექსანდრი, კ. კარაჯალე და სხვ. ცდილობდნენ თეატრი გადაექციათ მოწინავე იდეების ტრიბუნად. 1877—81 თეატრს სათავეში ედგა ი. გიკი, რ-მაც რეპერტუარში დაამკვიდრა ეროვნ. დრამატურგია (ალექსანდრის „დესპოტი ვოდე“ და „სინზიანა და პეპლია“, ი. კარაჯალეს „შფოთიანი ღამე“ და სხვ.). თეატრის რეფორმატორი იყო ა. ანტუანისა და კ. სტანისლავსკის მხატვრული პრინციპების მიმდევარი ა. დავილა (1905—08 და 1912—14). 1930-იან წწ. თეატრ. ხელოვნებაში კომერც. სულისკვეთებამ და ფორმალურმა ექსპერიმენტატორობამ დაისადგურა. თეატრის მოწინავე მოღვაწეები ვ. ეფტიმიუ, კ. პეტრესკუ და მ. სებასტიანი იცავდნენ რეალიზმისა და იდეურობის პრინციპს თეატრში. რუმინეთში რესპ. წყობილების დამყარების შემდეგ (1947) თეატრი ეროვნ. საკუთრებად გამოცხადდა. სცენაზე დამკვიდრდა ეროვნ. და მსოფლიო კლასიკა, საუკეთესო თანამედროვე ეროვნ. და საზღვარგარეთული პიესები. 1973-იდან თეატრი ახ. შენობაში მუშაობს. 1969-იდან დასს სათავეში უდგას რ. ბელიგანი; მთავარი რეჟისორია ს. ალექსანდრესკუ. გამოჩენილი მსახიობები: ჯ. კალბორიანუ, ა. ბუზესკუ, ს. პოპოვიჩი, მ. ანგელესკუ, მ. რუსუ და სხვ. თეატრი საგასტროლოდ იყო სსრკ-ში (1958 და 1971), აგრეთვე საფრანგეთში, იტალიაში, პოლონეთსა და სხვ.

**რუმინეთის თეატრი** ლუჩია სტურძა-ბულანდრას სახელობისა (Teatrul Lucia Sturdza-Bulandra), რუმინეთის ერთ-ერთი წამყვანი დრამატული თეატრი. დაარსდა 1947 ლ. სტურძა-ბულანდრას ხელმძღვანელობით. თეატრის რეპერტუარშია ეროვნ. და მსოფ-

ლიო დრამატურგიის საუკეთესო ნაწარმოებები. 1962 — 72 თეატრს ხელმძღვანელობდა ლ. ჩულეი. მის მოღვაწეობასთან არის დაკავშირებული თეატრის მნიშვნელოვანი შემოქმედებითი მიღწევები. 1975 დასში ირიცხებიან: კ. ბერტოლა, ფ. ეტერლე, ბ. ფრედანოვი და სხვ. 1961 თეატრს ეწოდა ლუჩია სტურძა-ბულანდრას სახელი. 1967 თეატრი საგასტროლოდ იყო სსრკ-ში.

**რუმინეთის კომუნისტური პარტია** [რკპ; Partidul Comunist Român; 1922 დასასრულამდე — რუმინეთის სოციალისტურ-კომუნისტური პარტია; 1948 თებ-მდე — რკპ, 1948 თებ-იდან 1965 ივლ-მდე — რუმინ. მუშათა პარტია (რმპ), 1965 ივლ-იდან — რკპ]. დაარსდა 1921 მაისში სოციალ. პარტიის ყრილობაზე, რ-მაც მიიღო გადაწყვეტილება კომპარტიის შექმნის, კომინტერნში მისი შესვლის შესახებ და რკპ-ის ისტორიაში შევიდა პარტიის I (დამაარსებელ) ყრილობად. 1924 აპრილში კომპარტია კანონგარეშე გამოაცხადეს და 1944 წ. 23 აგვ-მდე იატაკქვეშ მუშაობდა. რკპ-ის V ყრილობის (1931 დეკ.) გადაწყვეტილების შესაბამისად კომპარტია იყენებდა მოქმედების ერთიან კომიტეტებში მუშათა გაერთიანების ტაქტიკას, მიუხედავად პოლიტ. მრწამსისა. 1943 კომპარტიის ინიციატივით შეიქმნა პატრ. ანტიჰიტლერული ფრონტი. 1944 წ. 1 მაისს კომპარტიამ ს.-დ. პარტიასთან ერთად (მიუხედავად მემარჯვენე სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგობისა) გააფორმა ერთიანი მუშათა ფრონტის შექმნა; როცა საბჭ. არმიის წარმატებულმა შეტევამ შექმნა ხელსაყრელი პირობები, 1944 წ. 23 აგვ. კომპარტიამ მოაწყო სახ. შეიარაღებული აჯანყება, რ-მაც დაამხო სამხ. ფაშისტური რეჟიმი. 1945 მარტში კომპარტიის ხელმძღვანელობით მშრომელთა მასების შეუპოვარი ბრძოლის შედეგად შეიქმნა რუმინეთის ისტორიაში პირველი დემოკრ. მთავრობა. კომპარტიის ინიციატივით განხორციელდა აგრ. რეფორმები და სხვა დემოკრ. გარდაქმნები. 1946 მაისში შეიქმნა დემოკრ. პარტიების ბლოკი, რ-მაც გაიმარჯვა 1946 ნოემბ. არჩევნებში: 1947 წ. 30 დეკ., მონარქიული რეჟიმის ლიკვიდაციისა და რესპ. გამოცხადების შემდეგ, კომპარტიამ მშრომელთა ძალები წარმართა სოციალ. რევ. ამოცანების განხორციელებისაკენ. 1948 თებ. მარქსიზმ-ლენინიზმის პრინციპების საფუძველზე კომპარტია გაერთიანდა ს.-დ. პარტიასთან ერთად მუშათა პარტიად — რმპ. ეს იყო რმპ-ის I (გამაერთიანებელი) ყრილობა (მიღებული ანგარიშით რკპ-ის VI ყრილობა). დემოკრ. კონსტიტუციამ (1948 აპრ.) განამტკიცა მშრომელთა პოლიტ. მონაპოვარი. რკპ-ის VIII ყრილობაზე (1960 ივნ.) აღინიშნა, რომ რუმინეთში შეიქმნა სოციალიზმის ეკონომიკური ბაზა. 1965 მარტში, გ. *გეორგიუ-დეჟის* გარდაცვალების შემდეგ, პარტიის ცკ-ის პირველ მდივნად აირჩიეს ნ. ჩაუშესკუ, რკპ-ის IX ყრილობამ (1965 ივლ.) აღნიშნა ქალაქად და სოფლად სოციალ. საწარმოო ურთიერთობათა სრული გამარჯვება. 1965 წ. 21 აგვ. მიიღეს ახ. კონსტიტუცია, რ-მაც რუმინეთი სოციალ. რესპუბლიკად გამოაცხადა (რსრ) და კანონმდებლურად განამტკიცა რკპ-ის ხელმძღვანელი პოლიტ. როლი. რკპ-ის X ყრილობამ (1969 აგვ.) განიხილა მე-4 ხუთწლიანი გეგმის (1971—75) დირექტივები და 1980-მდე პერსპექტიული ეკონ. პროგრამის ძირითადი მიმართულებები. რკპ-ის XI ყრილობამ (1974 ნოემბ.) მიიღო პარტიის პროგრამა, 1976—80 ხუთწლიანი გეგმის დირექტივები და ქვეყნის 1981—90 სოც.-ეკონ. განვითარების მთავარი მიმართულებები.

რკპ მონაწილეობდა კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირებში (1957, 1960 და 1969 მოსკოვი).

აერთიანებს 3,3 მლნ. კაცს (1983); 1968 რკპ-მ ნოემბ-ში პროფკავშირებთან და სხვა საზ. ორგანიზაციებთან ერთად შექმნა სოციალ. ერთიანობის ფრონტი. 1979 წ. 19—23 ნოემბ. ჩატარდა რკპ XII ყრილობა პარტიის ორგანიზაციული პრინციპია დემოკრ. ცენტრალიზმი. პარტიის უმაღლესი ორგანოა — ყრილობა, რკპ-ის გენ. მდივანია ნ. ჩაუშესკუ. რკპ-ის ცო—გაზ. „სკინტეია“ („Scînteia“), თეორ. ორგანო — ჟურნ. „ერა სოჩიალისტე“ („Eră socialistă“).



ფ. რუნგე. ავტოპორტრეტი. 1806. კუნსტჰალე. ჰამბურგი.

**რუმინეთის მეცნიერებათა აკადემია,** რუმინეთის სოციალისტური რესპუბლიკის აკადემია (Academia Republicii Socialiste România), რუმინეთის სრ უმაღლესი სამეცნიერო დაწესებულება, რ-იც აერთიანებს მეცნიერებისა და კულტურის მოღვაწეებს. დაარსდა ბუქარესტში 1866, როგორც რუმინ. ლიტ. საზ-ბა, 1867-იდან რუმინ. აკად. საზ-ბაა, 1879-იდან — რუმინ. აკადემია; 1948 რეორგანიზებულია რუმინ. სახ. რესპ აკადემიად, 1965-იდან რუმინ. სრ აკადემიაა. რ. მ. ა-ში არის (1975) მათ., ფიზ., ქიმ., ტექ. მეცნ., ბიოლ., სას.-სამ. და მეტყევეობის მეცნ., გეოლ., გეოფიზ. და გეოგრ., მედ. მეცნ., ეკონ. და სოც. მეცნ., ფილოს., ფსიქოლ. და იურიდ. მეცნ., ისტ., ფილოლ., ლიტ-რისა და ხელოვნ. სექციები (სულ 12 სექციაა); აქვს ფილიალები კლუჟ-ნაპოკასა და იასიში, სამეცნ.-კვლ. ბაზები — ტიმიშოარასა და ტირგუ-მურეშში. აკად. ორგანოა „Analele Academiei Republicii Socialiste România“ (1867-იდან). გამოსცემს 70-ზე მეტი დასახელების ჟურნალს.

**რუმინეთის ოპერისა და ბალეტის თეატრი,** შეიქმნა თეატრ. „ლირიკული საზოგადოების“ (1919-იდან) ბაზაზე. გაიხსნა ბუქარესტში 1921 „ტეატრულ ლირიკის“ ანუ „ოპერა რომინეს“ სახელწოდებით. 1953 აიგო ახ. შენობა (1200-ადგილიანი მაყურებელთა დარბაზით). 20—40-იან წლებში კლასიკურ რეპერტუართან ერთად თეატრი დგამდა რუმინ. კომპოზიტორთა ნაწარმოებებს. თეატრში გამოდიოდნენ მომღერლები: ფ. კრისტოფორიანუ, ჟ. ნიკულესკუ-ბასუ და სხვ. ბალეტის სოლისტები: რ. კონსტანტინი, ლ. მატეი და სხვ.; დირიჟორები: ი. ოტესკუ, ი. პერლია. სახ. ძალაუფლების დამყარებასთან ერთად (1947) ყველა პირობა შეიქმნა თეატრის აღმავლობისათვის. გაფართოვდა რეპერტუარი. იდგმება რუს და საბჭ. კომპოზიტორთა ნაწარმოებები, მ. შ. რ. გლიერის, ბ. ასაფიევის, ს. პროკოფიევის ბალეტები. განსაკუთრებული ადგილი ეთმობა ეროვნ. რეპერტუარს: ოპერები — ენესკუს „ოიდიპოსი“ (1958), გ. დუმიტრესკუს „აჯანყება“ (1959) და სხვ.; ბალეტები — ა. მენდელსონის „თეთრი არაბი“ (1949); ჟერიას „ჰაიდუკები“ (1956) და სხვ.

სხვადასხვა დროს თეატრში მოღვაწეობდნენ: მომღერლები — გ. ზობიანი, ზ. პალი, ა. ფლორესკუ; ბალეტის სოლისტები — ი. ილიესკუ, ი. ლიჩიუ, ვ. მასინი, ს. ორლიანუ, მ. პოპა და სხვ.; ბალეტმაისტერები — ო. დანოვსკი, ვ. მარკუ. თეატრი გასტროლებს მართავს მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში (სსრკ-ში 1960).

**რუმინეთის ხელოვნების მუზეუმი,** რუმინეთის სოციალისტური რესპუბლიკის ხელოვნების მუზეუმი, რუმინ. ერთ-ერთი უდიდესი მუზეუმი ბუქარესტში. შეიქმნა 1950 კერძო კოლექციების საფუძველზე. მოთავსებულია რესპ. სასახლეში (1930—37, არქიტ. ნ. ნენჩულესკუ). მუზეუმში გამოირჩევა რუმინ., აგრეთვე, დასავლეთევრ., აღმოსავლური, რუს. და საბჭ. ხელოვნ. კოლექციები.

**რუმინელები** (საკ. სახელწ. români), ერი, რუმინეთის ძირითადი მოსახლეობა. რაოდ. 19,7 მლნ. (1980, აღწერა). ცხოვრობენ აგრეთვე სსრკ-ში, იუგოსლავიაში, უნგრეთში, აშშ-ში, კანადაში და სხვ. ლაპარაკობენ რუმინ. ენაზე. მორწმუნე რ. უმთავრესად მართლმადიდებლები არიან, ზოგი პროტესტანტი. რუმინ. ხალხის ჩამოყალიბებაში მონაწილეობდნენ რომის ყოფილ პროვინციებში, დაკიასა და მეზიაში მცხ. ტომები (დაკიელები, გეტები და სხვ.), რ-თაც რომაელთა ბატონობის (106—271) პერიოდში რომანიზაცია განიცადეს. აგრეთვე თავისუფალი დაკიელები, რ-ებიც რომანიზაციას გადაურჩნენ და სლავები, რ-ებმაც VI ს-იდან გავლენა მოახდინეს რ-ის ეთნოგენეზზე. ეს რთული ეთნ. პროცესი I და II ათასწლ. მიჯნაზე აღმ. რომანული ეროვნებისა და ენის ჩამოყალიბებით დასრულდა. რუმინ. ერის ჩამოყალიბება დაკავშირებულია ფეოდ. წყობილების რღვევის, კაპიტალ. ურთიერთობის აღმოცენების, ერთიანი სალიტ. ენის შექმნისა და ყველა რუმინ. მიწის ერთიან სახელმწიფოდ გაერთიანებასთან. რ-ის ბურჟ. ერი ჩამოყალიბდა XIX ს. II ნახევარში, უცხოელ დამპყრობთა წინააღმდეგ ეროვნ.-განმათ. ბრძოლის პროცესში. ამ ბრძოლაში რუმინეთს რუსეთი ეხმარებოდა. რუმინეთში სახ.-დემოკრ. წყობილების დამყარების შემდეგ (1947) რ. სოციალ ერად ჩამოყალიბდა. რ-ის ისტ., ეკონ. და კულტ. შესახებ იხ. სტ. *რუმინეთი*.

**რუმინული ენა,** რომანულ ენათა ჯგუფის აღმოსავლური ქვეჯგუფის ერთ-ერთი ენა. ოფიც. ენა რუმინეთის სოციალ. რესპუბლიკისა, სადაც ამ ენაზე ლაპარაკობს 20 მლნ-მდე კაცი. გავრცელებულია აგრეთვე სსრკ-ის, იუგოსლავიის, უნგრეთის, ალბანეთის, საბერძნეთის ზოგიერთ რაიონში, აშშ-ში, კანადასა და ზოგიერთ სხვ. ქვეყანაში. რ. ე-თვის დამახასიათებელია პალატალიზებულ და არაპალატალიზებულ თანხმოვანთა დაპირისპირება, ხმოვანთა მორფოლ. მონაცვლეობა, პოსტპოზიციური არტიკლი; არსებით სახელს აქვს 3 ბრუნვა; მრავლად გვხვდება სლავურიდან და ბერძნულიდან ნასესხები სიტყვები. რ. ე-ის წერილობითი ძეგლები ცნობილია XVI ს-იდან. სალიტ. ენის ფორმირება XIX ს-ში დამთავრდა. დამწერლობას საფუძვლად უდევს ლათ. ანბანი.

*ლიტ.*: Репина Т. А., Румынский язык. Грамматический очерк, литературные тексты с комментариями и словарем, М., 1968.

**რუმის სასულთნო,** კონიის (იკონიის) სასულთნო, სელჩუკთა ერთ-ერთი პოლიტიკური ერთეული (1077—1308); წარმოიქმნა მცირე აზიაში *სელჩუკთა სახელმწიფოს* ფეოდალიზაციის შედეგად. რ. ს. ბიზანტიის ნაცვლად სამხრ.-დას-ით გაუმეზობლდა საქართველოს და მთელი XII—XIII სს. მანძილზე მჭიდრო პოლიტ., სოც.-ეკონ. და კულტ. ურთიერთობა ჰქონდა მასთან [იხ. აგრეთვე *კონიის (იკონიის) სასულთნო*].

ძველი რუნები (III–VIII სს)

f u þ a r k g w h n i j ė p R s t b e m l ŋ d o

ახალი რუნები (IX–XI სს)

შვედურ-ნორვეგიული ვარიანტი

დანიური ვარიანტი

ბგერითი მნიშვნელობა: f u þ a r k h n i a s t p m l R

რუნიკული წარწერები.

**რუმპელი** (ჰოლანდ. roerpen <roer — ნიჩაბი, საჭე და pen—წკირი), საჭის ღერძის ზედა ნაწილში დამაგრებული საჭის მოსაბრუნებელი ბერკეტი. გემის გრძივი ღერძის პარალელურ ერთმხარა რ-ს გრძივს უწოდებენ, გრძივი ღერძის პერპენდიკულარულ ორმხარა რ-ს —განივს; სექტორის ფორმის რ-ს, რ-საც აქვს გვარლური ან კბილანური ამძრავი — სექტორულს. რ-ს უმთავრესად პატარა გემებზე იყენებენ.

**რუნგე** (Runge) ფილიპ ოტო (23. VII. 1777, ვოლგასტი, მეკლენბურგი, — 2. XII. 1810, ჰამბურგი), გერმანელი ფერმწერი, გრაფიკოსი და ხელოვნების თეორეტიკოსი. სწავლობდა კოპენჰაგენისა (1799—1801) და დრეზდენის (1801—03) სამხატვრო აკადემიებში. გერმ. ფერწერაში *რომანტიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელი. 1802—03 ქმნიდა ალეგორიულ კომპოზიციას „დღის დრონი" (დასრულებული სახით მოღწეულია მხოლოდ „დილის" პირველი ვარიანტი; 1808, კუნსტჰალე, ჰამბურგი). რ-ს პორტრეტებში ჩანს მხატვრის დიდი ყურადღება ნატურისადმი, ემოციურობა („ჩვენ სამნი", 1805, ჩვენამდე არ არის მოღწეული; „მხატვრის მშობლები", 1806, კუნსტჰალე, ჰამბურგი). რ-ს ეკუთვნის ოპტ. გამოკვლევები („ფერთა სფერო...", 1810).

**რუნდშტედტი** (Rundstedt) კარლ რუდოლფ გერდ ფონ (12. XII. 1875, აშერსლებენი, ახლანდ. ჰალეს ოლქი, გდრ., — 24. II. 1953, ჰანოვერი, გფრ), გერმანიის ფაშისტური არმიის გენერალ-ფელდმარშალი (1940). დაიბადა პრუსიელი არისტოკრატის ოჯახში. არმიაში მსახურობდა 1892-იდან. დაამთავრა სამხ. აკადემია (1907). მონაწილეობდა I მსოფლიო ომში. II მსოფლიო ომის დროს სსრკ-გერმ. ფრონტზე სარდლობდა (1941 ივნ.-ნოემბ-ში) არმიათა ჯგუფ „სამხრეთს". დონის როსტოვთან დამარცხების შემდეგ გადააყენეს თანამდებობიდან. 1942 მარტიდან 1944 ივლმდე და 1944 სექტ-იდან 1945 მარტამდე გერმ. დასავლეთის ჯარების მთავარსარდალი იყო. 1945 მარტში გადადგა.

**რუნებერგი** (Runeberg) იოჰან ლუდვიგ (5. II. 1804, პიეტარსარი, — 6. V. 1877, პორვოო), ფინელ-შვედი პოეტი. საფუძველი ჩაუყარა ე. წ. რუნებერგის სკოლის პოეზიას; აიდეალებდა პატრიარქალურ გლეხურ ცხოვრებას. მისი მთავარი კრებულებია: „ლექსები" I (1830), „ლექსები" II (1833); "ლექსები" III (1843); ეკუთვნის პოემა „ცხენირემზე მონადირენი" (1832), პასტორალური იდილია „ჰანა" (1836), რომანტ. პოემა „იმედი" (1841), ტრაგედია „სალამელი მეფეები" (1863) და სხვ. მისი ლექსი „ჩვენი მხარე" ფინ. ეროვნ. ჰიმნი გახდა.

**რუნები,** რ უ ნ ი კ უ ლ ი წ ა რ წ ე რ ე ბ ი, უძველესი გერმანული ანბანი. იხმარებოდა II ს-იდან გვიანდ. შუა საუკუნეებამდე. გავრცელებული იყო სკანდინავიაში, ისლანდიაში, გრენლანდიაში, ინგლისში, ჩრდ. ევროპაში, ჩრდ. შავიზღვისპირეთში, ძვ. ლადოგასა და ნოვგოროდში. ზოგიერთი სპეციალისტი რ-ს ჩრდ. იტალ. ანბანის მოდიფიკაციად მიიჩნევს. ცნობილია რ-ით შესრულებული წარწერები ქვაზე, ლითონზე, ხეზე; მოგვიანებით — სას. და საერო ხასიათის ტექსტები — ქაღალდზე. რ-ის განვითარებაში გამოიყოფა ორი პერიოდი: ძველი (III — VIII სს.) — ფუთარქი — და ახალი (VIII — XI სს.) ანუ დანიური რ. ახალმა რ-მა განდევნა ფუთარქი; VIII ს-ის ბოლოს გავრცელდა სკანდინავიაში. მოგვიანებით წარმოიქმნა რ-ის ლოკალური ვარიანტები: ანგლო-საქსური, შეკვეცილი რ. (შვეციასა და ნორვეგიაში); წერტილებიანი რ. (XII — XIII სს.). ძველი რუნიკული წარწერები საერთო გერმანულ ლიტ. კოინეს არსებობაზე მიუთითებს.

**რუო** (Rouault) ჟორჟ (27. V. 1871, პარიზი, — 13. II. 1958, იქვე), ფრანგი ფერმწერი და გრაფიკოსი. სწავლობდა პარიზის დეკორ. ხელოვნ. სკოლაში (1885—89), 1890-იდან—ნატიფ ხელოვნებათა სკოლაში. განიცადა ო. *დომიეს* გავლენა. *ფოვიზმის* ერთ-ერთი ფუძემდებელია; ახლო იყო ექსპრესიონისტებთან. რ-ს ნამუშევრებისათვის დამახასიათებელია მკვეთრი კონტურული ნახატი, კაშკაშა და მუქი ფერების კონტრასტი, ხატვის პასტოზური ტექნიკა. რ-ს შექმნილი მრავალი მხატვრული სახე მისტ.-სიმბოლისტური და რელიგ.-ეგზალტირებული ხასიათისაა (სერიები: „მოსამართლეები", „მსჯავრდადებულნი", „კლოუნები", „მეფეები", „ჯვარცმები", „ქრისტეს წამება", ფანტასტ. პეიზაჟები); ცნობილია რ-ს ოფორტებიც.


ჟ. რუო. „მოხუცი მეფე". 1937. კარნეგის ინსტიტუტი. პიტსბურგი.

**რუპია** (სანსკრ. — ნაჭედი ვერცხლი), ინდოეთის, ინდონეზიის, პაკისტანის, ნეპალის, შრი-ლანკის და სხვა ქვეყნების ფულის ერთეული. 1. ინდოეთში რ. შემოიღეს XVI ს. ბოლოს. 1957 აპრილიდან რ. უდრის 100 *პაისას*. სსრკ სახბანკის კურსით (1981 ოქტ.), 100 ინდ. რ. უდრის 7 მან. და 86 კაპ.; 2. ინდონეზიაში რ., როგორც ერთიანი ოფიც. გადახდის საშუალება, შემოიღეს 1950 თებ-იდან. იყოფა 100 სენტაოდ. სსრკ სახბანკის კურსით (1981 ოქტ.) 1000 ინდონეზ. რ. უდრის 1 მან. და 13 კაპ.; 3. პაკისტანში რ. შემოიღეს 1948. იყოფა 100 პაისად. სსრკ სახბანკის კურსით (1981 ოქტ.) 100 პაკისტ. რ. უდრის 7 მან. და 25 კაპ.; 4. ნეპალში რ. შემოიღეს 1960 ოქტ-ში. იყოფა 100 პაისად. სსრკ სახბანკის კურსით (1981ოქტ.) 100 ნეპალური რ. უდრის 6 მან. და 12 კაპ.; 5. შრი-ლანკის რ. იყოფა 100 ცენტად. სსრკ სახბანკის კურსით (1981 ოქტ.) შრი-ლანკის 100 რ. უდრის 3 მან. და 44 კაპ.

**რუპორი** (ჰოლანდ. roeper<roepen — ყვირილი) ა კ უ ს ტ ი კ ა შ ი, არათანაბარი კვეთის მილი; იყენებენ ბგერის წყაროს გამოსხივების სიმძლავრის გასადიდებლად, აგრეთვე გარკვეული მიმართულებით გამოსასხივებელი ბგერითი ენერგიის კონცენტრაციისათვის ან მისაღები ბგერის გასაძლიერებლად. რ-ს უფრო ხშირად ე. წ. *რუპორულ ხმამაღლამოლაპარაკეში* იყენებენ. განასხვავებენ პირამიდულ, კონუსურ, ექსპონენციალურ და სექტორულ რ-ებს. *მეგაფონებში* გამოყენებული რ. უშუალოდ აძლიერებს ადამიანის ხმას. რადიოტექნიკაში რ-ის პრინციპზე აგებულია *რუპორული ანტენები.*

**რუპორული ანტენა,** ლითონის გაფართოებადი მილძაბრისა (რუპორის) და მასთან მიერთებული *რადიოტალღასატარისაგან* შემდგარი ანტენა; იყენებენ ზემაღალი სიხშირის დიაპაზონის რადიოტალღების მიმართული გამოსხივებისა და მიღებისათვის, ლინზიანი და სარკიანი ანტენების შემომსხივარად, დამოუკიდებელ ანტენად კავშირგაბმ. თანამგზავრზე, საზომი ტექ. მოწყობილობებში და ა. შ.; რუპორის ფორმის მიხედვით განასხვავებენ პირამიდულს, სექტორულს, კონუსურსა და მათ მოდიფიკაციას (ნახ.). რ. ა-ის მოდიფიკაციებს იყენებენ ამა თუ იმ ელექტრული მახასიათებლის გასაუმჯობესებლად.



რუპორული ანტენები: ა — პირამიდული; ბ—სექტორული; გ—კონუსური; დ—რუპორის ზედაპირის მსახველი პარაბოლურია; 1—რადიოტალღასატარი; 2—რუპორი.

**რუპორული ხმამაღლამოლაპარაკე,** ბგერითი ტალღების გამოსხივების მაღალი მიმართულების მქონე *ხმამაღლამოლაპარაკე*, რ-საც ბგერითი ენერგიის ნაკადის გარკვეული მიმართულებით კონცენტრაციისათვის აქვს *რუპორი.* ჩვეულებრივ ისეთ რუპორებს იყენებენ, რ-თა განივკვეთის ფართობი იცვლება ექსპონენციალური კანონის შესაბამისად. რ. ხ-ს იყენებენ ქუჩებში, მოედნებზე, კინოთეატრებსა და სხვა დანიშნულების დიდ შენობებში.

**რუპრეხტი** ფრანც ივანეს ძე [(1. XI.1814, ფრაიბურგი, — 23. VII (4.VIII). 1870, პეტერბურგი], რუსი ბოტანიკოსი, პეტერბ. მეცნ. აკად. წევრი. (1853). იმოგზაურა რუსეთსა და კავკასიაში, კერძოდ საქართველოში. მისი ნაშრომები ეხება რუს. და კავკ. ფლორას („კავკასიის ფლორა", ნაწ. 1, 1809); დეტალურად შეისწავლა კავკ. ფურისულები, მარჩიტები, ვაციწვერები, კულტ. მცენარეთა გავრცელების ზედა საზღვარი; ციმბირის ქოლგოსნები, წყნარი ოკეანის წყალმცენარეები.

**რუჟე დე ლილი** (Rouget de Lisle) კლოდ ჟოზეფ (10. V. 1760, ლონ-ლე-სონიე, — 26 ან 27. VI. 1836, შუაზი-ლე-რუა), ფრანგი პოეტი და კომპოზიტორი. ავსტრიასა და პრუსიასთან ომის დროს შექმნა ჰიმნი „რაინის არმიის საომარი სიმღერა" (1792), რ-საც ქ. მარსელში ეწოდა „მარსელელთა ჰიმნი" ანუ „მარსელიეზა"; რევ. შემდეგ კი იგი იქცა საფრ. ჰიმნად. პოპულარული იყო რ. დ. ლ.-ის სხვა სიმღერებიც („როლანდი რონსევალში"). მასვე ეკუთვნის „ესეები ლექსად და პროზად" (1796), კომ. ოპერის „ჟაკო ანუ დედათა სკოლის" ლიბრეტო (1798), დრამა „მაკბეთი" (1797) და სხვ.

**რუჟიჩკა** (Ružička) ლეოპოლდ (13. IX. 1887, ვუკოვარი, იუგოსლავია — 1976), შვეიცარიელი ქიმიკოსი. დაამთავრა უმაღლესი ტექ. სკოლა კარლსრუეში (1910); მუშაობდა ციურიხის ფედერალურ უმაღლეს ტექ. სკოლაში (პროფესორი 1923—25 და 1929—57), უტრეხტის უნ-ტის ორგ. ქიმ. პროფესორი (1926—29). რ-ს ძირითადი შრომები ეძღვნება ტერპენოიდული ნაერთების აღნაგობისა და ბიოგენეზის საკითხებს, სტეროიდული ჰორმონებისა (1934—35) და მაკროციკლური ნაერთების სინთეზს (მუსკონი და სხვ.). ნობელის პრემია ქიმიაში (1939, ა. ბუტენანდტთან ერთად). სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958).

**რური** (Ruhr), გფრ-ის უდიდესი სამრეწველო რ-ნი. მდებარეობს ჩრდ. რაინ-ვესტფალიის მხარის ტერიტორიაზე, რაინის მარჯვენანაპირეთში. ფართ. 3,3 ათ. კმ$^2$. მოსახლ. 5,6 მლნ. კაცი (1973). რ. ქვეყნის მთავარი ქვანახშირ-მეტალ. რ-ნია, მის ტერიტორიაზეა დას. ევროპაში უდიდესი რურის ქვანახშირის აუზი. რ. იძლევა გფრ-ის ქვანახშირის მოპოვების დაახლ. 85%-ს, ფოლადის წარმოების 70%-ს. განვითარებულია აგრეთვე ელექტროენერგეტიკა, აირის მეურნ., კოქსქიმია, მძიმე მანქანათმშენებლობა.

რ-ში შეიქმნა გფრ-ის უდიდესი კონცერნები („თისენი", „კრუპი" და სხვ.). II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ რ-ში განვითარდა ნავთობგადამუშ. (ნავთობსადენები როტერდამიდან და ვილჰელმსჰაფენიდან), საავტ. (ბოხუმი) და ელექტროტექ. მრეწველობა. ძვ. დარგების სიჭარბემ და ქვანახშირის მრეწვ. კრიზისმა გააუარესა რ-ის ეკონ. მდგომარეობა, მისი წილი გფრ-ის მრეწვ. პროდუქციაში რამდენადმე შემცირდა. რ-ის უდიდესი ქ-ებია: ესენი, დორტმუნდი, დუისბურგი, დიუსელდორფი, ვუპერტალი, ბოხუმი, გელზენკირხენი.

ი ს ტ ო რ ი უ ლ ი ც ნ ო ბ ა. რ-ის (1815-იდან პრუსიის შემადგენლობაშია) განვითარება უწინარეს ყოვლისა დაკავშირებული იყო ქვანახშირის უმდიდრესი საბადოების არსებობასთან (ქვანახშირის მოპოვება აქ პირველად XIV ს-ში იხსენიება). XIX ს. შუა წლებში რ-ის ქვანახშირის აუზის ბაზაზე იქმნებოდა კოქსის, მეტალ., ქიმ. მრეწველობა. რ-ის ერთ-ერთი უდიდესი კომპანია გახდა „კრუპის" ფირმა, რ-ის განვითარებას დიდად შეუწყო ხელი გერმ. მილიტარისტების მიერ ელზასისა და აღმ. ლოთარინგიის მიტაცებამ საფრ.-პრუსიის ომში (1870—71). რ. იყო გერმ. იმპერიალიზმის მთავარი არსენალი I მსოფლიო ომის (1914—18) მომზადებისა და მსვლელობის დროს. ამასთან ერთად იგი მუშათა მოძრაობის უმნიშვნელოვანესი ცენტრიც გახდა. კონტრრევ. კაპის პუტჩის საპასუხოდ აქ მოხდა რურის აჯანყება

(1920), 1923 მაისში — საყოველთაო გაფიცვა და სხვ. II მსოფლიო ომის (1939—45) წლებში რ. აწარმოებდა სამხ. პროდუქციის 1/4, გერმ. მთელ სამხ. მრეწველობას ამარაგებდა ნედლეულითა და ნახევარფაბრიკატებით. ომის დამთავრებამდე ცოტა ხნით ადრე რ. დაიკავეს ინგლ.-ამერ. ჯარებმა, შემდეგ ინგლ. საოკუპაციო ზონაში შეიყვანეს. 1950 შემდეგ კვლავ აღორძინდა „კრუპის", „თისენისა" და სხვა კომპანიები, რ-ს წამყვანი ადგილი უჭირავს ევრ. ფოლადისა და ქვანახშირის გაერთიანებასა და *ევროპის ეკონომიკურ გაერთიანებაში*. რ-ის მუშათა კლასი ენერგიულად გამოდის კაპიტალ. ექსპლუატაციის წინააღმდეგ მშრომელთა ინტერესების დასაცავად.


ა. რურუა.

**რურის კონფლიქტი 1922—23,** მწვავე საერთაშორისო კონფლიქტი, რ-იც დაკავშირებული იყო საფრანგეთისა და ბელგიის მიერ რურის ოკუპაციასთან. 1922 წ. 11 დეკ. გერმ. მილიარდერმა ჰ. სტინესმა გამოაქვეყნა განცხადება იმის შესახებ, რომ გერმ. მთავრობამ არ უნდა იხადოს რეპარაციები. 1923 წ. 11 იანვ. გერმანიის მიერ რეპარაციულ ვალდებულებათა შეუსრულებლობის საპასუხოდ საფრ. და ბელგ. ჯარებმა დაიწყეს რურის აუზის ოკუპაცია. მათ დაიკავეს გერმ. ომისშემდგომი ტერიტ. დაახლ. 7%, სადაც მოიპოვებდნენ ნახშირის 72%-ს და ადნობდნენ 50%-ზე მეტ ფოლადსა და თუჯს. გერმ. მთავრობამ რურის მოსახლეობას „პასიური წინააღმდეგობისაკენ" მოუწოდა. ამის საპასუხოდ საოკუპაციო ხელისუფლებმა სასტიკი რეპრესიები გააჩაღეს. ოკუპაციის წინააღმდეგ პროტესტი მხოლოდ საბჭ. მთავრობამ განაცხადა. საოკუპაციო ჯარების სრული გაყვანა 1925 აგვ. დამთავრდა. რურის ოკუპაციამ გერმ. ეკონომიკა კატასტროფის პირას მიიყვანა, გაამწვავა კლასობრივი ბრძოლა, გააღრმავა პოლიტ. კრიზისი გერმანიაში.

**რურის ოპერაცია 1945,** ინგლის-ამერიკის ჯარების საბრძოლო მოქმედება რურის რ-ნში 23 მარტიდან 18 აპრილამდე II მსოფლიო ომის (1939—45) დროს. საბჭ. არმიის წარმატებითი შეტევისა და მოკავშირეების მიერ 1945 მაას-რაინის ოპერაციის დროს გერმ. ფაშისტთა ჯარების განადგურების შედეგად ხელსაყრელი ვითარება შეიქმნა ინგლ.-ამერ. ჯარების შეტევის განვითარებისათვის. რურს იცავდა არმიათა ჯგუფი „ბ" (სარდალი გენ.-პ ი. ბლასკოვიცი), 29 დივიზია და 1 ბრიგადა; არმიათა ჯგუფი „ბ" (სარდალი გენ.-ფელდმარშალი ვ. მოდელი), მე-5 სატანკო და მე-15 არმიები. საჰაერო ძალების შემადგენლობაში იყო 1704 თვითმფრინავი. მოკავშირეთა ძალებს შეადგენდა: ფელდმარშალ ბ. მონტგომერის ბრიტ. 21-ე არმიათა ჯგუფი (კანადის I-ლი არმიის გარეშე), გენ. ო. ბრედლის ამერ. მე-12 არმიათა ჯგუფი, მე-18 ცალკე საჰაერო-სადესანტო კორპუსი და 9 ათ. საბრძ. თვითმფრინავი.

შეტევას წინ უძღოდა 12-დღიანი საავიაციო მომზადება. შეტევის პირველ ეტაპზე (23 მარტიდან 1 აპრილამდე) მოხერხდა რურის დაჯგუფების გარემოცვა. 2 აპრ. ამერ. ჯარებმა დაიწყეს გარემოცული დაჯგუფების ლიკვიდაცია. გენ.-ფელდმარშალ ვ. მოდელის ბრძანებით 17 აპრ. ჯარებმა წინააღმდეგობა შეწყვიტეს. მოდელმა თავი მოიკლა. 18 აპრ. გერმ. ფაშისტთა ჯარების დაჯგუფება (324 ათ. კაცი) მთლიანად დანებდა მოწინააღმდეგეს. მოკავშირეთა ჯარებს გზა გაეხსნათ ელბისაკენ.

რურის ოპერაცია 1945 წ




**რურუა** ანდრო აპოლონის ძე (დ. 2. II. 1932, თბილისი), ქართველი საბჭ. სპეციალისტი ავტომატიკის დარგში, სკკპ წევრი 1978-იდან. დაამთავრა თსუ-ის ფიზ.-ტექ. ფაკ-ტი (1954). მუშაობდა რუსთ. მეტალ. ქ-ნაში სხვადასხვა თანამდებობაზე, 1960-იდან რუსთ. „*ავტომატმრეწვში*" მილსაგლინავი წარმოების ავტომატიზაციის განყ-ბის უფროსია. მილების ცხლად გლინვის ტექნოლ. პროცესის მართვის ადაპტური სისტემის შექმნისა და სამრეწვ. ათვისებისათვის მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია (1976). დაჯილდოებულია მედლებით.

**რურუა** ილია პარმენის ძე (დ. 15. II. 1923, სოფ. ორქა-მუხურჩა, გეგეჭკორის რ-ნი), ქართველი საბჭ. მწერალი. საქ. სსრ კულტ. დამს. მუშაკი (1968). სკკპ წევრი 1954-იდან. დაამთავრა ბათუმის პედ. ინ-ტი (1943). იყო საქართვ. მწერალთა კავშირის აჭარის განყ-ბის პ/მ (1953—57), აჭარის ასსრ კულტურის მინისტრის მოადგილე (1957—60), საქართვ. ტელეფილმების სტუდიის დირექტორი (1969—75), 1975-იდან საქართველოში სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული რელიგიების საქმეთა საბჭოს რწმუნებულის მოადგილეა. წერილებს ბეჭდავს 1943-იდან. პირველი მოთხრობა 1954 გამოაქვეყნა, ნარკვევთა პირველი წიგნი — 1952. რ. ავტორია მოთხრობების, მინიატიურებისა და ნარკვევთა კრებულებისა: „როცა ცხოვრებას შეიტკბობ" (1957), „პირველი ხილვა" (1959), „მწვანე კორდი" (1969), „დაბრუნება სულხან-საბასი" (1969), „მოგზაურთა და მენავეთათვის" (1973), „ფერეიდნული მოთხრობები" (1974), „ზღვის წიგნი" (1981), „ვითარცა სკაში თაფლი" (1982) და სხვ., სცენარებისა „რუსთაველის ნაკვალევზე" (1966), „პალესტინის სიძველეთა საიდუმლოება" (1967). რ-ს თხზულებანი თარგმნილია რუს., სომხ., აზერბ., ოსურ, უნგრ. ენებზე.

**რურუა** პარმენ იონას ძე [1 (13). IX. 1888, სოფ. ბანძა, ახლანდ. გეგეჭკორის რ-ნი, — 29. VI. 1963, ბათუმი], ქართველი საბჭ. პოეტი. პირველი ლექსი 1911 გამოაქვეყნა, პირველი პოეტური კრებ. „ლექსები" — 1927. ძირითადი კრებულებია: „ლექსები" (1941), „მხედრული სიმღერები" (1945), „რჩეული" (1948), „ერთტომეული" (1958), „წვეთები ზღვაში" (1965) და სხვ. ავტორია საბავშვო ლექსებისა. [წიგნები: „ბუნება და ბავშვები" (1937), „ჩვენი თაიგული" (1941), „საბავშვო ლექსები" (1952), „შეხეთ მერცხლებს" (1963)].

**რურუა** რომან ვლადიმერის ძე (დ. 25. XI. 1942, სოფ. მუხურჩა, გეგეჭკორის რ-ნი), ქართველი საბჭ. სპორტსმენი (კლასიკური ჭიდაობა). სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1966). სკკპ წევრი 1970-იდან. 1973 დაამთავრა საქართვ. პოლიტექ. ინ-ტი (ქიმ. ფაკ-ტი). საკავშ. კატეგორიის მსაჯი (1979-იდან). სსრკ ექვსგზის (1963, 1964, 1965, 1967, 1970, 1971), სსრკ ხალხთა სპარტაკიადის სამგზის (1963, 1967, 1971), მსოფლიოს ოთხგზის (1966, ტოლიდო, აშშ; 1967, ბუქარესტი, რუმინეთი; 1969, მარ-დელ-პლატა, არგენტინა; 1970, ედმონტონი, კანადა). XIX ოლიმპიური თამაშების (1968, მეხიკო) ჩემპიონი; XVIII ოლიმპიური თამაშების ვერცხლის პრიზიორი (1964, ტოკიო) უაღრესად ტექ., სწრაფი და აქტ. მოჭიდავე.

*ლიტ.*: Алиханов Н. И., Один из обогативших время, кн.: Братство богатырей, М., 1976; В стране Олимпия, М., 1974.

**რუსა** (Roosa) სტიუარტ (დ. 16. VIII. 1933, დურანგო, კოლორადოს შტ.), აშშ-ის კოსმონავტი მფრინავი. სამხ.-საჰაერო ძალების პოლკოვნიკი. 1962 დაამთავრა კოლორადოს უნ-ტი, 1965—აეროკოსმ. გამოკვლევებისათვის პილოტების მოსამზადებელი სკოლა. 1966-იდან აერონავტიკისა და კოსმ. სივრცის კვლევის ეროვნ. სამმართველოს კოსმონავტთა რაზმშია. 1971 წ. 1—10 თებ. ა. *შეპარდთან* და ე. *მიჩელთან* ერთად „აპოლონ-14-ით" გაფრინდა მთვარეზე. 2 დღ-ღ დაჰყო მთვარის ირგვლივ ორბიტაზე და ჩაატარა მთვარეზე დაკვირვების, ზონდირებისა და ფოტოგრაფირების სამუშაოები.

**რუსა I,** ურარტუს მეფე (ძვ. წ. 735 ან 730—714), სარდურ II-ის შვილი. თავდაპირველად შეძლო სამეფოს გაძლიერება და მისი საზღვრების ერთგვარი გაფართოება (სევანისპირეთის მიწების დაპყრობა, ურმიისპირეთის ოლქების დამორჩილება). შემდგომში კი დაამარცხეს კიმერიელებმა, მოგვიანებით — ასურელებმა (იხ. *სარგონ II*). *გ. მელიქიშვილი.*

**რუსაანთუბანი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ქვიშხეთის სოფსაბჭო), ლიხის ქედის აღმ. კალთაზე. ზ. დ. 800 *მ*, ხაშურიდან 11 *კმ*, ლიხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 2 *კმ*. ქვიშხეთის მერძევეობა-მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ტეზერში (3 *კმ*).

**რუსაკოვი** კონსტანტინე ვიქტორის ძე [დ. 18 (31). XII, 1909, ქ. ტოროპეცი, ახლანდ. კალინინის ოლქი], საბჭ. პარტიული და სახელმწიფო მოღვაწე. სკკპ წევრი 1943-იდან. სოციალ. შრომის გმირი (1979). 1930 დაამთავრა მ. კალინინის სახ. ლენინგრ. პოლიტექ. ინ-ტი, 1930—39 საინჟინრო-ტექ. სამეურნეო სამუშაოზე იყო სამშენებლო ტრესტებში ლენინგრადში, ლენინკანში, ირკუტსკში. 1939—53 და 1955 — 57 სსრკ თევზის მრეწვ. სახ. კომისარიატში, შემდეგ სამინისტროში მუშაობდა (მინისტრის მოადგილე, პირველი მოადგილე, მინისტრი). 1953—55 სსრკ მინისტრთა საბჭოს აპარატში იყო; 1958—60 — დიპლ. სამუშაოზე; 1962—64 სსრკ საგანგებო და სრულუფლებიანი ელჩი მონღ. სრ-ში. 1960—62 და 1964-იდან სკკპ ცკ-ის აპარატშია. 1968—72 ცკ-ის განყ-ბის გამგე. 1972—77 სკკპ ცკ-ის გენ. მდივნის თანაშემწე, 1977-იდან სკკპ ცკ-ის მდივანი და განყ-ბის გამგე. სკკპ ცკ-ის წევრი 1971-იდან. სსრკ VII—XI მოწვევების უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია 3 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**რუსანოვი** ვლადიმერ ალექსანდრეს ძე [3 (15). XI. 1875, ორიოლი, — 1913, კარის ზღვა (?)], არქტიკის რუს. მკვლე-

ვარი. 1907 დაამთავრა პარიზის უნ-ტი. 1907 იყო ახალ მიწაზე, მოიარა მატოჩკინ-შარის სრუტის სანაპირო. 1908 და 1909 მონაწილეობდა, ხოლო 1910 და 1911 ხელმძღვანელობდა ახალ მიწაზე მოწყობილ სამეცნ. ექსპედიციებს. პირველმა გადასერა ფეხით ჩრდილოეთის კ. და ძრავიან-აფრიანი გემებით შემოუარა ახალ მიწას. 1912 ხელმძღვანელობდა ექსპედიციას (გემით „გერკულესი"), რ-ის მიზანი იყო შპიცბერგენის ნახშირშემცველი რ-ნების გამოკვლევა. სურვილის კონცხის გავლის შემდეგ რ. ეკიპაჟთან ერთად უგზო-უკვლოდ დაიკარგა. 1934 ტაიმირის დას. სანაპიროსთან კ-ებზე იპოვეს ხის ბოძი წარწერით „გერკულესი 1913" და ექსპედიციის მონაწილეთა რამდენიმე ნივთი. რ-ის სახელს ატარებს უბე და ნ.-კ. ახალ მიწაზე, მყინვარი ჩრდილოეთის მიწაზე, მთა ანტარქტიდაში.

**ალ-რუსაფი** მაარუფ იბნ აბდ ალ-ღანი (1875, ბაღდადი, — 16. IV. 1945), არაბი (ერაყელი) პოეტი და ლიტერატურათმცოდნე. სოც.-პოლიტ. თემაზე წერდა ლექსებს. 1920 ერაყის აჯანყების შემდეგ შექმნა ანტიიმპერ. ეროვნ.-გმათ. იდეებით გამსჭვალული ლექსები, პატრ. პოემები („ჩვენ და საერთაშორისო მდგომარეობა", 1942 და სხვ.). რ-ის თხზულებები თავმოყრილია „ალ-რუსაფის დივანში" (1910, III გამოც., 1959). გამოცემულია მისი არაბ. ლიტ-რის ისტ. ლექციები (1928–32).

**რუსე,** ქალაქი ჩრდ. ბულგარეთში, რუსეს ოკრუგის ადმ. ცენტრი. 173 ათ. მცხ. (1980). ქვეყნის ერთ-ერთი მთავარი სამრეწვ. და სატრანსპ. ცენტრი, მთავარი ნავსადგური დუნაიზე. რ-სა და ჯურჯუს (რუმინეთი) შორის გაყვანილია რკინიგზისა და ავტოგზის ხიდი, რ-ითაც ხორციელდება ბულგ. მთავარი სახმელეთო კავშირი რუმინეთსა და სსრკ-თან. მრეწვ. პროდუქციის 1/3-ზე მეტს იძლევა მანქანათმშ., 1/10-ზე მეტს — ქიმ. მრეწველობა. წარმოებს ნავთობგადამუშავება. განვითარებულია კვების, საფეიქრო, ტყავის, ავეჯის მრეწველობა. რ-ში არის სოფ. მეურნ. მექანიზაციისა და ელექტრიფიკაციის ინ-ტი. ოპერისა და დრამ. თეატრები, ისტ. მუზეუმი, ბ-კა.

რ. დააარსეს რომაელებმა I ს-ში. VI ს-მდე იყო ეკონ. და სამხ. ცენტრი, XV ს-იდან—ოსმ. ციხესიმაგრე და ადმ.-სავაჭრო ცენტრი (რუშჩუკი), სილისტრის (სილისტრიის), შუმენისა (შუმლის) და ვარნის ციხესიმაგრეებთან ერთად ქმნიდა ე. წ. ციხე-სიმაგრეთა ოთხკუთხედს, რ-საც სტრატეგიული მნიშვნელობა ჰქონდა რუს.-ოსმ. ყველა ომის დროს. 1811 წ. 22 ივნ. (4 ივლ.) რ-ს სამხრ-ით გაიმართა ბრძოლა რუს. არმიასა (15 ათ. კაცი, სარდალი მ. კუტუზოვი) და ვეზირ აჰმედ-ფაშას ჯარებს (დაახლ. 60 ათ. კაცი) შორის. 1811 ოქტ-ში კუტუზოვმა ალყა შემოარტყა ოსმ. არმიას სლობოძეის რ-ნში, რ-ს ჩრდ.-დას-ით. 1877–78 რუს.-ოსმ. ომის დროს რ-ს მისადგომებთან მიმდინარეობდა შეუპოვარი ბრძოლა. 1878 ბერლინის ტრაქტატის მიხედვით რ-ს გამაგრებანი მოსპეს.

**რუსები,** ერი. სსრკ-ში საერთო რაოდ. 137,4 მლნ. (1979, აღწერა). საზღვარგარეთ ცხოვრობენ უმთავრესად აშშ-ში, კანადასა და ევრ. ქვეყნებში. ლაპარაკობენ რუს. ენაზე, რ-იც შედის სლავური ენების აღმოსავლურ ჯგუფში.

რ., ისევე როგორც უკრაინელები და ბელორუსები, წარმოიშვნენ ძვ. რუსი ხალხისაგან (IX–XIII სს.), რ-იც ჩამოყალიბდა აღმ. სლავი ტომების საფუძველზე გვაროვნ.-ტომობრივი ურთიერთობის რღვევისა და კიევის გარშემო ძვ. რუს სახელმწიფოს ჩამოყალიბების პროცესში (იხ. *კიევის რუსეთი*). ძვ. საკუთარ სახელთან ერთად XIX ს. და XX ს. დასაწყისში რ-ის აღსანიშნავად გავრცელებული იყო სახელწ. ველიკორუსები ან ველიკოროსები. რუსი ანუ ველიკორუსი ეროვნების ჩამოყალიბება მიმდინარეობდა მონღოლ-თათართა მძიმე უღლის წინააღმდეგ გააფთრებული ბრძოლისა და XIV–XV სს-ში მოსკ. გარშემო რუს. ცენტრალიზებული სახელმწიფოს შექმნის პროცესში.

XVI–XVII სს-ში რუს. სახელმწ. საზღვრები მნიშვნელოვნად გაფართოვდა. ამ პერიოდში რ. დასახლდნენ ქვემო ვოლგისპირეთში, ურალში, ჩრდ. კავკასიასა და ციმბირში. XVIII–XIX სს-ში სახელმწიფოს საზღვრების შემდგომ გაფართოებას თან სდევდა რ-ის განსახლება ბალტიისპირეთში, შავიზღვისპირეთში, ამიერკავკასიაში, შუა აზიასა და ყაზახეთში, შორეულ აღმ-ში. XIX ს. II ნახევარში რუს. იმპერია კაპიტალ. საზ. ეკონ. ფორმაციაში შევიდა. იმავე ხანაში ჩამოყალიბდა რუსი ბურჟ. ერი. რუსი ხალხის მოწინავე წარმომადგენლები სათავეში ჩაუდგნენ რუს. იმპერიის ხალხთა ეროვნ.-განმათ. ბრძოლას ცარიზმის წინააღმდეგ. რუსმა ხალხმა შექმნა განვითარებული მეცნიერება და მდიდარი კულტურა. რუსეთი გახდა XX ს. ყველაზე მოწინავე მოძღვრების — ლენინიზმის სამშობლო (იხ. სტ. *მარქსიზმ-ლენინიზმი*). 1917 კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელობით რუს. პროლეტარიატმა რუს. სხვა ეროვნების ხალხთა, ღარიბი გლეხობისა და მუშების მხარდაჭერით მოახდინეს დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუცია. სოციალიზმის მშენებლობის პროცესში რუსი ხალხი სოციალ. ერად ჩამოყალიბდა და სხვა სოციალ. ერებთან და ეროვნებებთან ერთად შეადგინა ახ. ისტ. ერთობა — საბჭ. ხალხი.

XIX ს-ში ქვეყნის სხვადასხვა რეგიონის განვითარების სპეციფ. პირობებში ჩამოყალიბდა სხვადასხვა ეთნოგრ. ჯგუფი — ჩრდ., სამხრ. და შუა ველიკორუსები, რ-ებიც ერთმანეთისაგან მცირეოდენი თავისებურებებით განსხვავდებიან, უფრო წვრილი ეთნოგრ. ჯგუფები — პომორები (თეთრი ზღვის სანაპიროზე), მეშჩორა (რიაზანის ოლქის ჩრდ. ნაწილი), კაზაკების სხვადასხვა ჯგუფი და მათი შთამომავლობა (დონის, ყუბანის, ურალის, თერგის, ციმბირის), სტაროობრიადელების ჯგუფები—„პოლიაკები" (ალთაიში), „სემეისკელები" (იმიერბაიკალეთში,) „კამენშჩიკები" (ყაზახეთში).

წარსულში რ-ის ოფიც. რელიგია იყო მართლმადიდებლობა; შემორჩენილი იყო აგრეთვე სულებისა და სხვა ზებუნებრივი ძალების რწმენა.

განსაკუთრებით მდიდარი და მრავალფეროვანი იყო რ-ის ხალხ. შემოქმედება — ხეზე კვეთა, ქვის, ძვლის, ლითონის მხატვრული დამუშავება, მეთუნეობა, ნაქარგსახიანი ქსოვილებისა და მაქმანის ქსოვა. ხალხ.შემოქმედების საუკეთესო ტრადიციები (კერამ. წარმოება, ვერცხლის დამუშავება, ხეზე მოხატვა, ოქრომკედი და სხვ.) დღესაც გრძელდება.

რუსმა ხალხმა შექმნა მდიდარი ფოლკლორი — ბილინები, ზღაპრები, ანდაზები, გამოცანები, ლექსები, სიმღერები. მრავალფეროვანია რუს. ხალხ. ცეკვები და მუსიკა, გუნდური სიმღერები.

რუს. მუსიკამ, თეატრმა, სახვითმა ხელოვნებამ, მეცნიერებამ, ლიტ-რამ დიდი წვლილი შეიტანა მსოფლიოს ხალხთა კულტ. და მეცნ. საგანძურში.

რ-ის ისტ., მეურნ., მეცნ. და კულტ. შესახებ იხ. სტ. *რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა.*

*ლიტ* . Народы Европейской части СССР, т. 1, М., 1964

**რუსეთ-ავსტრია-საფრანგეთის ომი 1805,** ომი ევროპის სახელმწიფოთა (დიდი ბრიტანეთი, რუსეთი, ავსტრია, შვეცია, ორივე სიცილიის სამეფო) მე-3 კოალიციასა და ნაპოლეონის საფრანგეთს შორის. ნაპოლეონმა, რ-იც ემზადებოდა ინგლისში დესანტის გადასასმელად, მიიღო ცნობა, რომ 27 აგვ. (8 სექტ.) ავსტრ. ჯარები ბავარიაში შეიჭრნენ. მან დაიწყო ჯარების გადასროლა ბულონის ბანაკიდან რაინზე ფელდმარშალ კ მაკის ავსტრიის დუნაის არმიის (80 ათ. კაცი) გასანადგურებლად მ. *კუტუზოვის* არმიის (50 ათ. კაცი) მოსვლამდე. თავისი ჯარების (220 ათ. კაცი) მოხერხებული მანევრით ნაპოლეონმა ალყა შემოარტყა მაკის არმიას ულმთან და 8 (20) ოქტ.-აიძულა იგი დანებებოდა. რუს. ჯარები, რ-ებიც ბრაუნაუში 29 სექტ. (11 ოქტ.) მივიდნენ, შექმნილი მძიმე მდგომარეობის გამო იძულებულნი გახდნენ საარიერგარდო ბრძოლით დაეხიათ უკან დუნაის მარჯვ. ნაპირის გაყოლებით. ნაპოლეონი შეეცადა მოემწყვდია რუს. ჯარები, მაგრამ ისინი დუნაიზე ფრანგების მოსვლამდე გადავიდნენ, ხოლო 30 ოქტ. (11 ნოემბ.) დაამარცხეს მორტიეს კორპუსი. 1 (13) ნოემბ. მარშალ ი. მიურატის ავანგარდი შეეცადა რუს. არმიისათვის უკან დასახევი გზები მოეჭრა. 1805 წ. 4 (16) ნოემბ. პ. *ბაგრატიონის* საფარმა რაზმმა (6000 კაცი)შენგრაბენთან ბრძოლაში ფრანგთა 30-ათ-იანი ავანგარდის იერიში მოიგერია, რითაც მთავარ ძალებს საშუალება მისცა დაეხიათ ოლმიუცისაკენ, სადაც ისინი ავსტრიის ჯარებს და რუსეთიდან მოსულ გენ. თ. ბუქსგევდენის 50-ათ-იან არმიას შეუერთდნენ. 1805 წ. 20 ნოემბ. (2 დეკ.) *აუსტერლიცის ბრძოლაში* მოკავშირეთა ჯარები დამარცხდნენ. ავსტრია ომიდან გამოვიდა და ხელი მოაწერა საფრანგეთთან სეპარატულ პრესბურგის ზავს (1805). რუს. ჯარები გაიყვანეს რუსეთში. ზღვაზე საფრ.-ესპ. ფლოტი განადგურებულ იქნა *ტრაფალგარის ბრძოლაში* (1805). მოკავშირეთა ჯარების გადასხმა ნეაპოლსა და ჩრდ. გერმანიაში უშედეგოდ დამთავრდა. ომში ნათლად გამომჟღავნდა ნაპოლეონის უდიდესი სამხ. ნიჭი.

**რუსეთ-ავღანეთის კონფლიქტი 1885,** საბრძოლო შეტაკება ფენდეში ანუ თაშქეფრიში 18 მარტს, ფაქტობრივად კონფლიქტი დიდ ბრიტანეთსა და რუსეთს შორის, რ-იც გამოწვეული იყო რუს.-ავღ. საზღვრის გამიჯვნით XIX ს. 80-იან წლებში. 1878–80 დიდმა ბრიტანეთმა წამოიწყო ომი ავღ. წინააღმდეგ (იხ. *ინგლის-ავღანეთის ომები XIX–XX სს*), ინგლ. მიზანი იყო შეესუსტებინა რუს. გავლენა შუა აზიაში. იგი ყოველნაირად ცდილობდა როგორმე ჩამოეგდო კონფლიქტი რუსეთსა და ავღანეთს შორის. 1884 ავღანელთა რაზმი, რ-საც სათავეში ინგლ. ოფიცრები ედგნენ, თურქმენეთში შეიჭრა და დაიკავა ფენდეს ოაზისი. მოხდა შეჯახება თაშქეფრისთან, რის შედეგაც ავღ. რაზმი უკუაგდეს. ამან გამოიწვია რუს.-ავღ. ურთიერთობის გამწვავება. მაგრამ არახელსაყრელმა საერთაშ. ვითარებამ და ავღ. ამირა აბდურაჰმანის განცხადებამ, რომ ავღანეთს სადავო ტერიტორიაზე პრეტენზია არა აქვს, აიძულა ინგლ. მთავრობა რუსეთისათვის დაეთმო. 1887 წ. 22 ივნ., ინგლ-რუს. გამმიჯნავი კომისიის მუშაობის შემდეგ ხელი მოაწერეს რუს.-ავღ. საზღვრის დადგენის აქტს.

**რუსეთი,** ქვეყანა (ტერიტორია) და სახელმწიფო, რ-იც ძირითადად რუსებით არის დასახლებული. 1917 ოქტ. სოციალ. რევოლუციამდე რ-ში იგულისხმებოდა მთელი რუს. იმპერია (XVIII ს. დამდეგიდან), სადაც შედიოდა როგორც რუსი, ისე არარუსი ხალხებით დასახლ. ტერიტორიები. რუს. ისტ. წყაროებში ტერმ. „რ.", როგორც ქვეყნის აღმნიშვნელი, ჩნდება XV ს. დასასრ., თუმცა XVII ს. დასასრულამდე უფრო იხმარებოდა „მოსკოვის სახელმწიფო", ხოლო ტერმ. „რუსები" გულისხმობდა ხალხს, ეროვნებას. XVIII ს. დასაწყისში, პეტრე I-ის დროს რ-ის სახელმწიფოს ოფიციალურად ეწოდა რუსეთის იმპერია. ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ პირველ ხანებში იხმარებოდა „საბჭოთა რუსეთი"; შეიქმნა რ-ის საბჭ. ფედერ. სოციალ. რეს-


რ. რურუა.


ს. რუსა.


ძ. რუსაკოვი.

პუბლიკა (რსფსრ), რ-მაც 1922 სხვა რესპუბლიკებთან ერთად შექმნა საბჭ. სოციალ. რესპუბლიკების კავშირი (სსრკ). ამჟამად „რ-ს“ ჩვეულებრივ რსფსრ-ს, უცხოეთში კი ხშირად მთელ სსრკ-ს უწოდებენ (იხ. სტ. *რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა*).

**რუსეთ-იაპონიის ომი 1904—05,** იმპერიალისტურ ქვეყნებს შორის ჩინეთისა და. კორეის დანაწილების გამო შექმნილი წინააღმდეგობით გამოწვეული ომი. იყო დაპყრობითი, უსამართლო, იმპერიალ. ხასიათის ომი. ჩინეთთან ომში (1894—95) გამარჯვებულმა იაპონიამ რუს. მოთხოვნით უარი თქვა დაპყრობილ ლიაოდუნის ნ.-კზე. ამასთან რუსეთმა 1896 ჩინეთისაგან მიიღო კონცესია მანჯურიაში რკინიგზის მშენებლობაზე, ხოლო 1898, იჯარით, — კვანტუნის ნ.-კ. პორტ-არტურითურთ და იქ ააგო სამხ.-საზღვაო ბაზა. 1900 რუს. არმიამ მანჯურია დაიკავა. ამას მოჰყვა იაპ. ენერგიული მზადება რუსეთთან ომისათვის.

1901-იდან პეტერბურგში მიმდინარეობდა მოლაპარაკება რუსეთსა და იაპონიას შორის მანჯურიაში გავლენის სფეროებზე. 1904 წ. 24 იანვ. (6 თებ.) იაპონიამ გაწყვიტა დიპლ. ურთიერთობა რუსეთთან. 27 იანვ. (9 თებ.) ღამეს იაპ. ესკადრა თავს დაესხა პორტ-არტურში მდგარ რუს. ხომალდებს დ: ჩაძირა 2 ჯავშნოსანი და 1 კრეისერი. იმავე დღეს იაპონელთა 6 კრეისერმა და 8 ნაღმოსანმა შეუტიეს ჩემულპოს პორტში რუს. კრეისერ „ვარიაგს“ და საკანონერო ნავს „კორეეცს“. ორივე რუს. ხომალდი დაიღუპა.

რუს. შორეულ აღმ-ში შეიარაღებული ძალების მთავარსარდლები იყვნენ თანმიმდევრულად ადმ. ე. ალექსეევი, გენ. ა. კუროპატკინი, გენ. ნ. ლინევიჩი, წყნარი ოკეანის ფლოტისა — ადმ. ს. მაკაროვი. იაპ. არმიას სარდლობდა მარშალი ი. ოიამა, ფლოტს — ადმ. ჰ. ტოგო. რუს. ესკადრა, განსაკუთრებით ადმ. ს. მაკაროვის დაღუპვის შემდეგ (ჯავშნოსან „პეტრო-

რუსეთ-იაპონიის ომი 1904-1905 წწ.



პავლოვსკზე", რ-იც აფეთქდა ნაღმზე), იძულებული გახდა პორტ-არტურის დაცვით შემოფარგლულიყო. რუს. ჯარი უნიჭო სარდლობის გამო რამდენჯერმე დამარცხდა. მიუხედავად პორტ-არტურის დამცველთა გმირული ბრძოლისა, 1904 წ. 20 დეკ. (1905 წ. 2 იანვ.) გენ. ა. სტესელმა ციხე-სიმაგრე მოწინააღმდეგეს ჩააბარა. 1905 დამდეგს მუკდენის ბრძოლაში რუს. არმია სასტიკად დამარცხდა.

რ.-ი ო-ის უკანასკნელი ეტაპი იყო *ცუსიმის ბრძოლა 1905*, სადაც რუს. ესკადრა მთლიანად განადგურდა, ეს იყო „...არა მარტო სამხედრო დამარცხება, არამედ თვითმპყრობელობის სრული სამხედრო კრახი" (ვ. ი. ლენინი, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 8, გვ. 571).

მიუხედავად წარმატებებისა, იაპონია დაასუსტა ომმა. სამხ. დამარცხებასთან ერთად რუსეთი რევოლუციამ მოიცვა. ზავი ორივე მხარეს უნდოდა. რუს მთავრობამ აშშ-ის პრეზიდენტს თ. რუზველტს შუამავლობა სთხოვა ზავის დასადებად. საზავო მოლაპარაკება დაიწყო აშშ-ის ქ. პორტსმუთში 1905 წ 27 ივლ. (9 აგვ.) და დამთავრდა 23 აგვ. (5 სექტ.) პორტსმუთის საზავო ხელშეკრულებით, რ-ის ძალითაც რუსეთმა ცნო კორეა იაპ. გავლენის სფეროდ, გადასცა მას საიჯარო უფლებები კვანტუნის ოლქზე პორტ-არტურითურთ და კ. სახალინის სამხრ. ნაწილი.

რუს. დამარცხების მიზეზები იყო ცარიზმის რეაქციულობა და ჩამორჩენილობა, სარდლობის უნიჭობა და უნიათობა, ხალხში ომის არაპოპულარობა, არმიის სუსტი მომზადება და უზრუნველყოფა. ამ ომის შედეგების გათვალისწინებით 1905—12 რუს. არმიაში ჩატარდა რეფორმები. ომში დამარცხებამ მკვეთრად გააუარესა რუს. ხალხთა მდგომარეობა და ხელი შეუწყო 1905—07 პირველი ბურჟ.-დემოკრ. რევ. დაწყებას.

*ლიტ.*: История русско-японской войны 1904—1905 гг., М., 1977.

**რუსეთ-ირანის ომები XIX ს.**, ომი რუსეთსა და ირანს შორის ამიერკავკასიაში ბატონობისათვის.

**რუსეთ-ირანის ომი 1804—13**; 1804 მაისში ირანმა ულტიმატუმით მოსთხოვა რუსეთს კავკასიიდან თავისი ჯარები გაეყვანა, ხოლო ივნ-ში დაიწყო სამხ მოქმედება ერევნისა და განჯის მიმართულებებით. 1806 რუს. ჯარებმა დაიკავეს აზერბ. დიდი ნაწილი და ქ. ბაქო (იხ. პ. *ციციანოვი*), რუს. სამხ. მოქმედებები გართულებული იყო ეროდროულად წარმოებული ომებით ოსმალეთთან (1806—12), შვეციასა (1808—09) და საფრანგეთთან 1812 (სამამულო ომი). 1812 ოქტ-ში ასლანდუზთან რუსეთმა გადამწყვეტი დამარცხება მიაყენა ირანის ჯარების მთავარ ძალებს, ხოლო 1813 წ. 1 იანვ. დაიკავეს ლენქორანი. ირანი იძულებული იყო ოქტ-ში ხელი მოეწერა გულისტანის საზავო ხელშეკრულებისათვის (1813), რ-ის თანახმადაც ცნო დაღესტნისა და ჩრდ. აზერბ. ნაწილის შეერთება რუსეთთან.

**რუსეთ-ირანის ომი 1826—28**, ირანმა დიდი ბრიტ. წაქეზებით 1826 ივლისში ომის გამოუცხადებლად დაიწყო სამხ. მოქმედება მტკვრის ხეობაში შეჭრით. მაგრამ რუს. ჯარმა 1826 წ. 3 სექტ. დაამარცხა ირანელები მდ. შამქორთან (იხ. *შამქორის ბრძოლა*), ხოლო 13 სექტ. — აბას-მირზას არმია ელიზავეტპოლთან (განჯა) და უკუაგდო ირანის ჯარები ამიერკავკ. საზღვრებიდან. რუს. ჯარებმა 1827 წ. 26 ივნისს დაიკავეს ნახჭევანი, ხოლო 1 ოქტ. — ერევანი და მალე შევიდნენ თავრიზში. ირანის შაჰი იძულებული გახდა მიეღო ზავის პირობები, რ-იც დაიდო 1828 წ. 10 თებ. (იხ. *თურქმანჩაის ზავი 1828*). ერევნისა და ნახჭევანის სახანოები რუს. შემადგენლობაში მოექცა. რ.-ი. ო-ის შედეგად რუსეთს შეუერთდა ჩრდ. აზერბაიჯანი და აღმ. სომხეთი. რუს. გამარჯვებამ ირანელთა ჩაგვრისაგან იხსნა ამიერკავკ. ხალხები, რ-ებიც აქტიურად უჭერდნენ მხარს რუს. ჯარებს რ.-ი. ო-ის დროს. ამ ომებმა საბოლოოდ დაუდო ზღვარი ირანის მტაცებლურ ომებს ამიერკავკასიაში, რ-საც ქართვ., სომეხი და აზერბ. ხალხებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა.

**რუსეთის არმია**, სახმელეთო ჯარი რუსეთში დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციამდე. რ. ა. იყო გაბატონებული კლასების საშინაო და საგარეო პოლიტიკის იარაღი. ამასთანავე იგი სრულყოფდა თავის ორგანიზაციასა და სამხ ხელოვნებას რუსი ხალხის მრავალსაუკუნოვან ბრძოლაში ქვეყნის დამოუკიდებლობისა და მთლიანობისათვის. IX ს-ში *კიევის რუსეთის* ჩამოყალიბებასთან ერთად კიევის დიდ მთავართა შეიარაღებული ძალების მუდმივ ბირთვს „დრუჟინა" წარმოადგენდა. დიდ ლაშქრობათა დროს გამოჰყავდათ ქალაქისა და სოფლის ლაშქარი. ჯარი 15—25 ათ. კაცს ითვლიდა, განსაკუთრებულ შემთხვევაში 40—60 ათ. კაცს. ჯარის ძირითადი გვარეობა იყო ხმლებით, საბრძოლო დანებით, შუბებით, საბრძოლო ცულებით, მშვილდ-ისრებით, ქვებსატყორცნი მანქანებით შეიარაღებული ქვეითი ჯარი. რუს. ფეოდ. დაქუცმაცებულობის პერიოდში (XII—XV სს.) ცალკეულ სამთავროებში იქმნებოდა საკუთარი დამოუკიდებელი ჯარი. უკვე XII ს-ში ჯარი პოლკებად იყოფოდა. *ოქროს ურდოსთან* ბრძოლის პერიოდში, XIV ს-ში, ჩამოყალიბდა ქ-ებისა და სასაზღვრო საყარაულო პუნქტების დასაცავად მსახურეულ კაზაკთა კატეგორია. XII—XIV სს. ბრძოლებში მთავარი ძალა გახდა ცხენოსანი ჯარი, თუმცა თავის მნიშვნელობას ქვეითი ჯარიც არ კარგავდა. 1382 რუს. მატიანეში პირველად იხსენიება ცეცხლსასროლი იარაღი, XIV ს. ბოლოს არტილერია შეიარაღებული ძალების ნაწილი ხდება. XV ს ბოლოს რუს. ცენტრ. სახელმწიფოს ჩამოყალიბებასა და თათარ-მონღოლთა უღლისაგან განთავისუფლებას მოჰყვა ცალკეულ სამთავროთა ჯარების კონცენტრაცია მოსკ. დიდი მთავრის საერთო ხელმძღვანელობით. XVI ს-იდან რუს. მთავრობამ საზღვრების დასაცავად და მომთაბარე ხალხებთან საბრძოლველად დაიწყო თავისუფალ კაზაკთა გამოყენება (იხ. *კაზაკობა*). ერთდროულად ხდებოდა ხერგილის ხაზების მშენებლობა, რაც შემდეგში *სასაზღვრო გამაგრებული ხაზის* სისტემად გადაიქცა. შეიქმნა არმიის მართვის ცენტრ. ორგანო —„პრიკაზები". უმაღლესი სამხ. ორგანო სათანრიგო „პრიკაზი" იყო. ცეცხლსასროლი იარაღის გავრცელებამ ადგილ. ქვეითი ლაშქრის, ხოლო XVI ს. შუა წლებში მუდმივი *სტრელეცების* ჯარის შექმნა გამოიწვია. XVI ს-ში მნიშვნელოვნად გაძლიერდა არტილერია, რ-იც 2 ათ. ქვემეხს ითვლიდა. 1571 შეიქმნა პირველი წესდება. XVII ს. 30-იან წლებში დაიწყო სამხ. რეფორმა: დას. ევრ. არმიების მსგავსად შეიქმნა „ახალი წყობის პოლკები", რ-ებიც XVII ს. ბოლოს ჯარის ნახევარზე მეტს შეადგენდა და რეგულარული არმიის ჩანასახი იყო. 1682 რეფორმამ სამხ. მმართველობას თავი მოუყარა სამ „პრიკაზში": სათანრიგო, სარეიტარო და უცხოელთა. XVII ს. ბოლოს და XVIII ს. დასაწყისში პეტრე I-მა მოახდინა რ. ა-ის ძირეული რეორგანიზაცია და შექმნა რეგულარული არმია, რ-ის ოფიცერთა შემადგენლობის ბირთვი და მომზადების სკოლა გახდა ე. წ. „პოტეშნიე" — „შესაქცევარი", შემდეგ კი გვარდიული პოლკები. 1699-იდან დაიწყო ჯარისკაცთა რეგულარული პოლკების ჩამოყალიბება, 1705 გაფორმდა *რეკრუტთა გაწვევა*. 1716 შემოიღეს ახ. წესდება. რ. ა. შედგებოდა საველე არმიის, ადგილ. ჯარებისა და რეგულარული ჯარისაგან. შეიქმნა საველე შტაბი გენერალ-კვარტირმაისტერის მეთაურობით. 1719 არმიას სამხ. კოლეგია ხელმძღვანელობდა, 1722 სამხ. ჩინების იერარქია დაკანონდა. 1712—19 შეიქმნა საარტ. და საინჟინრო სკოლები.

XVIII ს. II ნახევარში შეიქმნა ეგერთა მსუბუქი ქვეითი ჯარი. კავალერიაში დრაგუნების გარდა ჩამოყალიბდა კირასარებისა და ჰუსართა პოლკები 1763 შეიქმნა გენ. შტაბი ჯარის სწავლებისა და აღზრდის სისტემაში ბევრი სიახლე შეიტანეს პ. *რუმიანცევმა* და ა. *სუვოროვმა* პავლე I-ის მეფობის დროს რ. ა-ში შემოიღეს პრუსიული წესები 1802 შეიქმნა სამხ. სამინისტრო. 1811 გამოვიდა ახ. წესდება. 1806—10 მნიშვნელოვანი ორგანიზაციული ცვლილებები მოხდა: დივიზიებმა მუდმივი შემადგენლობა მიიღეს და კორპუსებად გაერთიანდნენ (ქვეითი და კავალერია), გაიზარდა ეგერთა ბატალიონების რიცხვი (52-მდე), არტილერია იყოფოდა ასეულებად (12 ქვემეხი). 1806 შეიქმნა საარტილერიო ბრიგადები, რ-იც დივიზიებს მიამაგრეს.

1812 სამამულო ომში რ. ა-მ მაღალი საბრძოლო თვისებები გამოავლინა და გაანადგურა ნაპოლეონის უძლიერესი არმია. ომის შემდეგ არმიაში დაიწყო რეაქცია: აღდგა ჯოხის დისციპლინა. ეკონომიის მიზნით არმიის ნაწილი სამხედრო დასახლებების მდგომარეობაზე გადაიყვანეს. არაქჩეევის რეჟიმმა მღელვარება და აჯანყებები გამოიწვია სამხ. ნაწილებსა და სამხ. დასახლებებში დეკაბრისტები მოითხოვდნენ ფეოდ.-აბსოლ. არმიის მასობრივ ბურჟ. არმიად გარდაქმნას XIX ს. 30-იან წწ. რეორგანიზაციის შემდეგ ჯარი იყოფოდა სახაზო, ადგილ. და დამხმარე ჯარად უმაღლესი სამხ. შენაერთი იყო კორპუსი. 1832 დაარსდა სამხ. აკადემია (1855-იდან ნიკოლოზის გენ. შტაბის აკადემია). ყირიმის ომში (1853—56) რუს. დამარცხებამ დააჩქარა ბატონყმური წყობის გაუქმება და ბურჟ. რეფორმების გატარება. 1860—70 სამხ. რეფორმების მთავარი ელემენტი საყოველთაო სამხ. ვალდებულების (1874) შემოღება იყო. შეადგინეს პირველი სამობილიზაციო განრიგი. შეიქმნა საარტ.-საინჟინრო (ორივე 1855) და სამხ.-იურიდ. (1867) აკადემიები. 1868 გამოვიდა ახ. წესდება. რეფორმების შედეგად რ. ა. გადაიქცა ბურჟ. ტიპის მასობრივ არმიად. XX ს. დასაწყისისათვის რუსეთი 12 სამხ. ერთეულად დაიყო. ამ პერიოდის რ. ა-ის სამხ. მომზადება ჩამორჩებოდა თანამედროვე მოთხოვნებს. ოფიცერთა შემადგენლობა დიდი ასაკისა იყო, გენერლობა — მოხუცები. ცარიზმი ფართოდ იყენებდა არმიას რევ. და ეროვნ.-გამათ. მოძრაობის ჩასახშობად.

რუს.-იაპ. ომში (1904—05) ცარიზმის დამარცხებამ აიძულა რუსეთი გაეტარებინა (1905—12) სამხ. რეფორმები. ამ რეფორმებმა მნიშვნელოვანად გააუმჯობესეს რ. ა-ის მდგომარეობა. 1913 მიიღეს ე. წ. „არმიის გაძლიერებისათვის დიდი სამხედრო პროგრამა", რ-იც ითვალისწინებდა 1917-მდე არმიის გაზრდას 39%-ით და არტილ. მნიშვნელოვან გაძლიერებას. ამის სრულად განხორციელებას ხელი შეუშალა I მსოფლიო ომმა (1914—18). ომის დაწყების წინ რ. ა. 1423 ათ. კაცს ითვლიდა, ხოლო მობილიზაციის შემდეგ 5338 ათ. კაცს. ის შეიარაღებული იყო 6848 მსუბუქი და 240 მძიმე ქვემეხით, 4157 ტყვიამფრქვევით, 263 თვითმფრინავით, 4 ათ. მეტი ავტომობილით. რ. ა-ის ძირითადი მასა სოციალ. რევ. მხარეზე გადავიდა.

სრულიად რუს. საბჭოების II ყრილობამ მიიღო გადაწყვეტილება არმიაში და ფლოტში სრულუფლებიანი ორგანოს, რევ. კომიტეტების შექმნის შესახებ. გაუქმდა ძვ. ჩინები, შემოიღეს მეთაურთა შემადგენლობის არჩევითობა. კომპარტიისა და საბჭ. მთავრობის გადაწყვეტილებით შეიქ-



რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა**

შინაარსი


I. ზოგადი ცნობები . 482
II. სახელმწიფო წესწყობილება . . . 482
III. ბუნება . . . . 483
IV. მოსახლეობა . . 183
V. ისტორიული ნარკვევი . . . . . . . 484
VI. სახალხო მეურნეობა . . . . . . . 489
VII. სამედიცინო - სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა . . . . . . 492
VIII. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი . . . . 493
IX. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია 493
X. ლიტერატურა . . 494
XI. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება . . . . . . 497
XII. მუსიკა . . . . 499
XIII. ბალეტი . . . 499
XIV. დრამატული თეატრი . . . . . 500
XV. კინო . . . . . 501


მნა მუშურ-გლეხური წითელი არმია, რ-იც 1918 წ. 23 თებ. დაიბადა, როგორც ახ. ტიპის არმია.

*ლიტ.*: Ленин В. И., О войне, армии и военной науке, М., 1965; Военно-боевая работа партии большевиков. 1903—1917, М., 1973; История русской армии и флота, т. 1—15, М., 1911—13

**რუსეთის გეოგრაფიული საზოგადოების ქედი,** ქედი ჩინეთში, ტიბეტის მთიანეთის აღმ. კიდეზე, მდ-ების იანძისა და მეკონგის სათავეებს შორის. სიგრძე დაახლ. 450 *კმ*, სიმაღლე 5999 *მ*-მდე აღწევს. უმთავრესად აგებულია კირქვებით, ფიქლებითა და ქვიშაქვებით. თხემურ ზონაში თოვლნარი და პატარა მყინვარებია. ქედის ჩრდ.-დას. ნაწილი დაფარულია მთის სტეპით, სამხრ.-დას-ში 4000 *მ* სიმაღლემდე წიწვოვანი ტყეა, უფრო მაღლა — ნაირბალახოვანი მარცვლოვანი მდელო. შეისწავლა პ. *კოზლოვმა* 1900. სახელი ეწოდა რუს. გეოგრ. საზ-ბის პატივსაცემად.

**რუსეთის დეპეშათა სააგენტო,** საბჭ. სახელმწიფოს ცენტრალური საინფორმაციო სააგენტო 1918 სექტ-იდან 1925 ივლმდე; დაარსდა საკ. ცაკის დადგენილებით ბეჭდვითი სიტყვის ბიუროსა და პეტროგრ. დეპეშათა სააგენტოს შეერთების შედეგად. 1920 შედიოდა რსფსრ განსახკომთან არსებულ მთავარ პოლიტგანათლებაში; 1922 სექტ. საკ. ცაკისა და სახკომსაბჭოს დეკრეტით დაარსდა ცენტრ. საინფორმაციო სააგენტო ორგანო — რ. დ. ს. 1925 წ. 10 ივლ-იდან, საბჭოთა კავშირის დეპეშათა სააგენტოს (სატდესის) დაარსების შემდეგ, რ. დ. ს. რსფსრ-ს გადაეცა, ხოლო 1935 მარტში საერთოდ გაუქმდა და მისი ფუნქციები სატდესს დაეკისრა.

**რუსეთის იმპერია,** მონარქიული წოდებრივი მრავალეროვანი სახელმწიფო XVIII ს. დასაწყ. — XX ს. დასაწყ. რ. ი. ჩამოყალიბდა რუს. ცენტრალიზებული სახელმწიფოს საფუძველზე, რ-იც პეტრე I-მა 1721 იმპერიად გამოაცხადა. რ. ი-ის შემადგენლობაში XVIII ს-იდან შედიოდა ბალტიისპირეთი, მარჯვენა ნაპირის უკრაინა, ბელორუსია, პოლ. ნაწილი, ბესარაბია და ჩრდ. კავკასია, XIX ს-იდან მათ დაემატა ფინეთი, ამიერკავკასია, ყაზახეთი, შუა აზია და პამირი. XIX ს. მიწურულს რ. ი-ის ტერიტ. შეადგენდა 22,4 მლნ. $კმ^2$, მოსახლ. — 128,2 მლნ. რ. ი-ის ტერიტორიაზე ცხოვრობდა 100-ზე მეტი ეროვნების ხალხი, 57%-ს არარუსი მოსახლ. შეადგენდა. ოფიც. ენა რუსული იყო. ცარიზმი სასტიკად ჩაგრავდა არარუს მოსახლ. და ენერგიულად ატარებდა რუსიფიკაციას. ვ. ი. ლენინის თქმით, რ. ი. იყო „ხალხთა საპყრობილე".

რ. ი-ის ტერიტ. დაყოფილი იყო 81 გუბერნიად და 20 ოლქად. ქალაქთა რიცხვი 931 აღწევდა. მისი ოფიც. ვასალები იყვნენ ბუხარისა და ხივის სახანოები. რ. ი. წარმოადგენდა მემკვიდრეობით მონარქიას, რ-საც სათავეში ედგა იმპერატორი თვითმპყრობელის ძალაუფლებით. საკანონმდებლო ხელისუფლებას იმპერატორი ახორციელებდა სახელმწ. საბჭოსა (1810-იდან) და სახელმწ. სათათბიროს (1906-იდან) საშუალებით, ხოლო სახელმწ. აპარატს განაგებდა სენატის, მინისტრთა საბჭოსა და მინისტრების მეშვეობით. იგი იყო შეიარაღებული ძალების უმაღლესი მთავარსარდალიც. ეკლესია, სადაც უპირველესი იყო მართლმადიდებლური ეკლესია, სახელმწიფოს ნაწილს წარმოადგენდა. მას იმპერატორი სინოდის მეშვეობით განაგებდა.

რ. ი-ის მოსახლ. 4 წოდებად იყოფოდა: თავადაზნაურობა, სას., ქალაქის მოსახლ. (საპატიო მოქალაქენი, ვაჭრები, მეშჩანები, რაზნოჩინები, ხელოსნები ან ამქრები) და სოფლის მოსახლეობა (ე. ი. გლეხობა). გაბატონებული წოდება იყო თავადაზნაურობა, რ-საც ეკუთვნოდა პოლიტ. ძალაუფლება.

რ. ი-ის გერბი იყო ორთავიანი არწივი სამეფო რეგალიებით. სახელმწ. დროშა თეთრი, ლურჯი და წითელი ჰორიზ. ხაზებით. ჰიმნი იწყებოდა სიტყვებით: „ღმერთო, ფარვიდე მეფეს".

რ. ი. დაემხო 1917 თებ. ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციამ.

**რუსეთის იმპერიის კანონთა კრებული,** თემატურად განლაგებული მოქმედი საკანონმდებლო აქტების კრებული. პირველი — 1832 და შემდგომი — 1842, 1857 გამოცემები 15 ტომისაგან შედგებოდა (მაგ., ტ. 1 — ძირითადი სახელმწ. კანონები, ტ. 3 — სამოქალაქო სამსახურის წესდებანი, ტ. 9 — კანონები წოდებათა შესახებ, ტ. 15 — სასჯელთა სჯულდება). გამოცემათა შუალედებში ყოველწლიურ და რამდენიმე წლის კრებსით გაგრძელებებს გამოსცემდნენ. 1857 შემდეგ მთლიანი კრებულის ნაცვლად მხოლოდ ცალკეული ტომები გამოდიოდა. 1892 არასრულ გამოცემას მე-16 ტომი (სასამართლო წესდებები) დაემატა. თვითმპყრობელობის დაცემის შემდეგ (1917) კრებულის ზოგიერთი საკანონმდებლო მასალა გადამუშავდა, მაგრამ მუხლების უმრავლესობა უცვლელი დარჩა და ოქტ. რევოლუციამდე მოქმედებდა.

**რუსეთის კომუნისტური პარტია (ბოლშევიკებისა),** იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია.*

**რუსეთის კომუნისტური პარტიის (ბოლშევიკებისა) პროგრამა,** მიიღეს რკპ (ბ) VIII ყრილობაზე 1919; მასში დასახული იყო სსრკ-ში სოციალიზმის აშენების ამოცანები. იხ. სტ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა.*

**რუსეთის კუნძული,** ჩრდ. ყინულოვანი ოკეანისა და წყნარი ოკეანის ზღვებში მდებარე რამდენიმე კუნძულის სახელწოდება. ყველაზე მნიშვნელოვანია: 1. კუნძული კარის ზღვაში, ნორდენშელდის არქიპელაგში. სიგრძე დაახლ. 38 *კმ*, სიგანე 14 *კმ*-მდე, ფართ. 309 $კმ^2$. 1935-იდან აქ მუშაობს პოლარული სადგური. შემოსილია ტუნდრის მცენარეულობით; 2. კუნძული იაპონიის ზღვის პეტრე დიდის ყურეში ვლადივოსტოკის სამხრ-ით. სიგრძე დაახლ. 18 *კმ*, სიგანე 13 *კმ*-მდე. შემოსილია ფართოფოთლოვანი ტყით.

**რუსეთის მეცნიერებათა აკადემია,** 1917 მაისიდან 1925 ივლ-მდე, პეტერბურგის მეცნიერებათა აკადემიის (1724—1917) სახელწოდება, 1925 ივლ-იდან — *მეცნიერებათა აკადემია სსრ კავშირისა.*

**რუსეთის მთები,** მთები დედოფალ მოდის მიწაზე ანტარქტიდაში, ს. გ. 71°—72°30′ და ა. გ. 16°—19° შორის. რ. მ-ზე არის 12-ზე მეტი მწვერვალი და ნუნატაკი, სიმაღლე 2500 *მ*-მდე. უმთავრესად აგებულია გნაისებით. მწვერვალებზე თოვლი და ყინული არ დევს. აღმოაჩინა 1959 თებ-ში მე-4 საბჭ. ანტარქტ. ექსპედიციამ.

**რუსეთის რევოლუციური სოციალ-დემოკრატიის საზღვარგარეთული ლიგა,** შეიქმნა ვ. ი. ლენინის ინიციატივით 1901 ოქტ. შვეიცარიაში. 1901 წ. 21—22 სექტ. (4—5 ოქტ.) ციურიხში ჩატარდა საზღვარგარეთ მოქმედი რუს. რევ. ორგანიზაციების ე. წ. გამაერთიანებელი ყრილობა. „ზარია"-„ისკრისა" და „სოციალ-დემოკრატის" ორგანიზაციების წარმომადგენლებმა ყრილობა დატოვეს და დამოუკიდებელ ორგანიზაციაში გაერთიანდნენ, რ-საც უწოდეს რრს-დლ. მის ამოცანას შეადგენდა „ისკრისა" და ჟურნ. „ზარიას" გამოცემისა და გავრცელებისათვის ხელშეწყობა, საზღვარგარეთ რევ. ს.-დ. იდეების გავრცელება, რუს. ს.-დ. ორგანიზაციებისადმი დახმარება, პოლიტ. ემიგრანტებისათვის რუს. რევ. მოძრაობის მიმდინარეობის გაცნობა. *რსდმპ II ყრილობამ* ლიგა ცნო ერთადერთ საზღვარგარეთულ ორგანიზაციად, რ-საც ჰქონდა ადგილ. კომიტეტის უფლებები.

პარტიის II ყრილობის შემდეგ 1903 ლიგა მენშევიკური გახდა, რ-მაც მიიღო რსდმპ წესდების წინააღმდეგ მიმართული ახ. წესდება ამ დროიდან ლიკვიდაციამდე (1905) ლიგა გადაიქცა მენშევიზმის მთავარ დასაყრდენად საზღვარგარეთ

**რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა,** რსფსრ.

### I. ზოგადი ცნობები

რსფსრ შეიქმნა 1917 წ. 25 ოქტ. (7 ნოემბ.). მდებარეობს ევრაზიის კონტინენტის ჩრდ.-აღმ. ნაწილში ჩრდ.-დას-ით ესაზღვრება ნორვეგია და ფინეთი, დას-ით პოლონეთი, სამხრ.-აღმ-ით — ჩინეთი, მონღ. სრ და კორეის სდრ, აგრეთვე სსრკ-ში შემავალი მოკავშირე რესპუბლიკები. ჩრდ-ით აკრავს ჩრდ ყინულოვანი ოკეანის ზღვები აღმ-ით წყნარი ოკეანის ზღვები. ესაზღვრება აგრეთვე ატლანტის ოკ. ზღვები (ბალტიის, შავი, აზოვის) და კასპიის ზღვა. რსფსრ უდიდესია მოკავშირე რესპუბლიკებს შორის. ფართ 17075,4 ათ. $კმ^2$. მოსახლ. 141012 ათ. კაცი (1983). დედაქალაქი — მოსკოვი რსფსრ შემადგენლობაშია 16 ავტონ. რესპ., 5 ავტონ. ოლქი, 6 მხარე, 49 ოლქი, 10 ავტონ. ოკრუგი, 1018 ქალაქი, 2131 მუშათა და საკურორტო დაბა ეკონ. თვალსაზრისით გამოიყოფა 10 ეკონ. რ-ნი.

### II. სახელმწიფო წესწყობილება

რსფსრ სუვერენული სოციალ. საერთოსახალხო სახელმწიფო, მოკავშირე საბჭ. ფედერ. სოციალ. რესპუბლიკაა, რ-იც შედის სსრკ შემადგენლობაში. მოქმედი კონსტიტუცია მიიღო რსფსრ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს რიგგარეშე VII სესიამ 1978 წ. 12 აპრილს სახელმწ ხელისუფლების უმაღლესი ორგანოა რსფსრ უმაღლესი საბჭო, რ-საც ირჩევს მოსახლ. 5 წლის ვადით. მის კომპეტენციაში შედის: კანონების მიღება, რსფსრ მინისტრთა საბჭოს (მთავრობის) შექმნა და სხვ. რსფსრ უმაღლესი საბჭო ირჩევს თავის მუდმივმოქმედ და მის წინაშე ანგარიშვალდებულ ორგანოს — რსფსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს,

რსფსრ-ში შემავალ ავტონ. რესპუბლიკებს აქვთ საკუთარი კონსტიტუცია, სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანო — უმაღლესი საბჭ. მთავრობა — მინისტრთა საბჭო. ავტონ. ოლქები, რ-ებიც მხარეებში შედიან, სარგებლობენ საშინაო საქმეებში მათთვის განკუთვნილი დამოუკიდებლობით. ავტონ. ოკრუგები შედიან მხარეების ან ოლქების შემადგენლობაში. ხელისუფლების ადგილ ორგანოებს მხარეში, ოლქებში, ავტონ. ოლქებში, ავტონ. ოკრუგებში, რ-ნებში, ქ-ებში, ქალაქების რ-ნებში, დაბებსა და სას.-დასახლ. პუნქტებში წარმოადგენდნენ შესაბამისი სახ. დეპუტატთა საბჭოები, რ-ებსაც ირჩევს მოსახლ. ორნახევარი წლის ვადით.

მართლმსაჯულებას ახორციელებს რსფსრ უმაღლესი სასამართლო, ავტონ. რესპ., მხარეების, ოლქების, ქ-ების, ავტონ. ოლქებისა და ოკრუგების სასამართლოები და რ-ნული (საქალაქო) სახ. სასამართლოები. რსფსრ პროკურორს ნიშნავს სსრკ გენ. პროკურორი 5 წლის ვადით. სსრკ უმაღლესი საბჭოს ეროვნ. საბჭოში რსფსრ წარმოდგენილია 32 დეპუტატით, თითოეული ავტონ. რესპ. — 11 დეპუტატით, ავტონ. ოლქი — 5 დეპუტატით, ავტონ. ოკრუგი — 1 დეპუტატით.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

## III. ბუნება

რსფსრ ტერიტ. მოიცავს აღმ. ევრ. უდიდეს ნაწილს და ჩრდ. აზიას. იგი ვრცელდება ჩრდ-იდან სამხრ-ით 2,5—4 ათ. კმ-ზე, დას-იდან აღმ-ით—9 ათ. კმ-ზე ტერიტ. ძირითადად მდებარეობს ზომიერ სარტყელში. უკიდურესი წერტილებია: დას. — პოლონეთის საზღვარზე (ა გ. 19°38′), აღმ. — რატმანოვის კ-ზე ბერინგის სრუტეში (დ გ. 169°02′), ჩრდ.— ფრანც-იოსების მიწის კ-ებზე (ჩ. გ. 81°51′, რუდოლფის კ.), სამხრ. — აზერბ. სსრ საზღვარზე (ჩ. გ. 41°10′).

**რელიეფი.** საერთო ფართ. დაახლ 70% ვრცელ ვაკეს უკავია. დას-ით მდებარეობს *აღმოსავლეთ ევროპის ვაკე*, რ-ის ფარგლებში 250—400 *მ* სიმაღლის მაღლობები (ვალდაის, შუა რუსეთის, ვოლგისპირა, ტიმანისა და სხვ.) ენაცვლებიან დაბლობებს (ოკა-დონის, კასპიისპირა და სხვ.), ევრ. ნაწილის სამხრეთი მაღალმთიანია. აქაა *კავკასიონის* ჩრდ შტოქედები, რ-ებზეც აღმართულია რსფსრ-ის უმაღლესი მწვ. იალბუზი (5642 *მ*) აღმ. ევრ. ვაკე *ურალის* დაბალი მერიდიანული ქედით (უმაღლესი მწვ. ნაროდნაია, 1895 *მ*) გამოყოფილია *დასავლეთ ციმბირის ვაკისაგან*. მდ-ებს ენისეისა და ლენას შორის მდებარეობს მდინარეული ქსელით დანაწევრებული *შუა ციმბირის ზეგანი* (პუტორანის პლატო, სიმაღლე 1701 *მ*-მდე, ენისეის ქიუხი, 1104 *მ*-მდე და სხვ.). ჩრდ.-აღმ. ციმბირის უმეტესი ნაწილი საშუალმთიანია აქაა *ვერხოიანსკის ქედი*, *ჩერსკის ქედი* (უმაღლესი წერტილი მწვ. პობედა, 3147 *მ*) და *კოლიმის მთიანეთი*. ასევე მთიანია შორეული აღმოსავლეთი (*ჩუკოტკის მთიანეთი* და *კორიაკთა მთიანეთი*, *სიხოტე-ალინი*, *ბურეის ქედი* და *ჯუგჯური*). კამჩატკასა და კურილის კ-ებზე მოქმედი და ჩამქრალი ვულკანებია. მ შ უმაღლესია კლიუჩევსკაია-სოპკა (4750 *მ*). სამხრ. ციმბირის მთათა სისტემა მოიცავს *ალთაის* (უმაღლესი წერტილი მწვ. ბელუხა, 4506 *მ*), *კუზნეცკის ალათაუს*, *აღმოსავლეთ საიანს*, *დასავლეთ საიანს*, ტუვის, ბაიკალისპირეთის მთიანეთს და ქედ სტანოვოის.

**გეოლოგიური აგებულება.** რსფსრ ტერიტ. უძველესი ნაწილებია აღმ ევრ. და ციმბირის ბაქნები, რ-თა უძველესი კრისტ. საფუძველი დაფარულია პალეოზოური და მეზოკაინოზოური სუსტად დანაოჭებული ნალექებით ძვ. ბაქნებს აკრავს ნაოჭა ზონები, რ-თა ადგილას შუა პროტეროზოურამდე განლაგებული იყო ოკეანური ტიპის დედამიწის ქერქის მქონე უბნები. შემდეგ აქ განვითარდა გეოსინკლინური სისტემები, რ-ებმაც დასაბამი მისცა სხვადასხვა ასაკის ბაიკალური, კალედონური, ჰერცინული, კიმერიული და ალპური ნაოჭა მხარეების წარმოქმნას. ყოველი მომდევნო დანაოჭების შედეგად მატულობდა ხმელეთის ფართობი. პალეოზოური ნაოჭა სისტემების სუბსტრატზე განვითარდა დას. ციმბ. და იმიერკავკ. ახალგაზრდა ბაქნები. შორეულ აღმ-ში კი კურილის, ოხოტის, ბერინგის ღრმულები დღესაც განვითარების გეოსინკლინურ სტადიაშია.

რსფსრ ტერიტ. მდიდარია მინერ. რესურსებით. აქაა სსრკ მინერ. სათბობის 70%, აირის 80%, ტორფის 91%, რკინის მადნის დიდი მარაგი, აპატიტების 100%, კალიუმის მარილების 60% და სხვა სასარგებლო წიაღისეული.

**ჰავა** თითქმის მთელ ტერიტორიაზე კონტინენტურია. დას-იდან აღმ-კენ კონტინენტურობა იზრდება (ატლანტის ოკ. გავლენის შემცირებასთან ერთად) აღმ. ციმბირში ჰავა მკვეთრად კონტინენტურია. ივლ. და იანვ. საშ. ტემპ-რების ამპლიტუდა 50—65°C აღწევს. შორეული აღმოსავლეთის სამხრ. ნაწილში ჰავა მუსონურია, იცის ცივი და მცირე თოვლიანი ზამთარი, ზომიერად თბილი და ნოტიო ზაფხული. რსფსრ ევრ. ნაწილის დას-სა და ჩრდ. კავკასიაში იანვ. საშ. ტემპ-რა 0-იდან —5°C-მდეა, აღმ. იაკუტიაში — 40, — 50°C (მინ, ტემპ-რა —65, —70°C აღწევს). ზაფხული ყველგან (უკიდურესი ჩრდილოეთის გარდა) შედარებით თბილია ცხელია — სამხრ. ივლ. საშ ტემპ-რა 1°C-იდან (ციმბ ჩრდ. სანაპირო) 24—25°C-მდე (კასპიისპირა დაბლობი) აღწევს. თბილი პერიოდის ხანგრძლივობა მცირდება აღმ-ით და ჩრდ-ით. ნალექების ყველაზე დიდი რაოდენობა მოდის კავკასიონსა და ალთაის მთებში (1500—2000 *მმ* წელიწადში), აგრეთვე აღმ ევრ. ვაკის ტყის ზონაში (600—700 *მმ*) და შორეული აღმოსავლეთის სამხრ ნაწილში (1000 *მმ*). გაცილებით ნაკლები ნალექები მოდის რსფსრ ტუნდრის, სტეპის რ-ნებსა და იაკუტიის ტაიგის ზონაში ნალექების მინიმუმი (120—150 *მმ*) მოდის კასპიისპირა დაბლობზე.

**შიგა წყლები.** რსფსრ-ში 10 *კმ*-ზე მეტი სიგრძის მდინარეთა რაოდენობა დაახლ 120 ათ აღწევს. მათი უმეტესი ნაწილი — ჩრდილოეთის დვინა, პეჩორა, ობი, ენისეი, ლენა და სხვ — ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის აუზს განეკუთვნება. წყნარ ოკეანეს ერთვის ამური, ანადირი, პენჟინა და სხვ. ატლანტის ოკეანის ზღვებს ერთვის დონი, ყუბანი, ნევა შიგაკონტინენტური ჩამონადენის აუზს განეკუთვნება ვოლგა, რ-იც კასპიის ზღვას ერთვის. ყველა მდინარის ჩამონადენის საერთო მოცულობა დაახლ. 4 ათ. $კმ^3$ აღწევს წელიწადში. მდ-ები საზრდოობს ატმ ნალექებითა და მიწისქვეშა წყლებით მდინარეთა გაძგიფვის ხანგრძლივობა იზრდება სამხრ-იდან (1—2 *თ*) ჩრდ-კენ (8 *თ*-მდე) სამხრ. გვალვიან რ-ნებში მდ-ებს იყენებენ სარწყავად. რსფსრ მდ-ებზე მოდის სსრკ პოტენციური ჰიდროენერგორესურსების 75%. რსფსრ-ში დაახლ. 2 მლნ. მტკნარი და მლაშე ტბაა ყველაზე დიდია კასპიის, ბაიკალის, ლადოგისა და ონეგის ტბები. დიდი ჰესების მშენებლობასთან დაკავშირებით შეიქმნა ვოლგოგრადის, კუიბიშევის, რიბინსკის, კამის, ციმლიანსკის, კრასნოიარსკის, ბრატსკისა და სხვ. წყალსაცავები.

**ნიადაგები და მცენარეულობა** ვაკეზე ზონალურად არის გავრცელებული. ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის კ-ები და ზღვის სანაპირო ზოლის ნაწილი არქტიკულ უდაბნოთა ზონას მიეკუთვნება. აქ პრიმიტ. არქტიკული ნიადაგების თხელ ფენაზე მეჩხერი მცენარეულობაა, უმთავრესად მღიერების, ხავსებისა და მრავალწლოვანი ყვავილოვანი მცენარეების რამდენიმე სახეობა. უფრო სამხრ-ით, ტუნდრის ზონაში, ტუნდრის მჟავე, ძლიერ გალეპებულ ნიადაგებზე უფრო მრავალფეროვანი მცენარეულობაა — მღიერები, ხავსები, ჯუჯა არყი, ტირიფი. ტუნდრასა და ტყის ზონას შორის გარდამავალი ტყეტუნდრის ზონაა. რსფსრ ტერიტ. 65% ტყის ზონას უკავია, რ-ის ჩრდ. ნაწილში — ტაიგის ქვეზონაში — ეწერ ნიადაგებზე მუქწიწვოვანი ტაიგაა (ნაძვი, სოჭი, კედარი, ფიჭვი), მდ. ენისეის აღმ-ით, ტაიგის მზრალ ნიადაგებზე ნათელ წიწვოვან ტაიგაში ხარობს ციმბ. და დაურიის ლარიქსი, ხოლო შორეულ აღმ-ში საიანის ნაძვი და თეთრქერქიანი სოჭია გავრცელებული. დას. ციმბ. ტაიგა ძლიერ დაჭაობებულია. ტაიგის სამხრ-ით, აღმ. ევრ. ვაკეზე, შერეული ტყის ქვეზონაში, კორდიან-ეწერ და ტყის ნაცრისფერ ნიადაგებზე ნაძვთან და ფიჭვთან ერთად ხარობს ფართოფოთლოვანები (მუხა, ცაცხვი, იფანი, თელა და სხვ.); შორეული აღმოსავლეთის სამხრ. ნაწილში კი — კორეის კედარი, მონღ. მუხა, ნეკერჩხალი, ამურის ხავერდი და სხვა ხე-მცენარეები. აღმ. ევრ. და დას. ციმბ. ვაკეების სამხრ. ნაწილში შავმიწა და მუქწაბლა ნიადაგებზე გავრცელებულია ნაირბალახოვან-მარცვლოვანთა და მარცვლოვანთა სტეპები, რ-ებიც თითქმის მთლიანად გადახნულია. კასპიისპირა დაბლობზე ნახევარუდაბნოა. მთიან მხარეებში ნიადაგები და მრავალფეროვანი მცენარეულობა ვერტ. სარტყლურობას ექვემდებარება. კავკასიონის ჩრდ. კალთაზე მთისპირა ნაირბალახოვანი შავმიწა სტეპი 600—800 *მ* სიმაღლეზე იცვლება ჯერ მუხნარითა და წიფლნარით ტყის ყომრალ ნიადაგებზე, შემდეგ წიწვოვანი ტყით 2000—2200 *მ* ზემოთ მთა-მდელოს ნიადაგებზე სუბალპ და ალპ. მდელოები ჭარბობს ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის მთებში ვერტ. სარტყლურობის სტრუქტურა მარტივია მთების მეტი წილი შემოსილია მთა-ტაიგის ტყით, რ-საც მხოლოდ უმაღლეს ქიდებზე ენაცვლება მთა-ტუნდრის მცენარეულობა რსფსრ ტერიტ 40% უკავია ტყეს, რ-ის მერქნის საერთო მარაგი 79 მლრდ $მ^3$ შეადგენს.

**ცხოველთა სამყარო.** რსფსრ ტერიტ. პალეარქტიკულ ზოოგეოგრ. ოლქს განეკუთვნება ცხოველების გავრცელება მჭიდროდაა დაკავშირებული გეოგრ. ზონებთან. ტუნდრაში გავრცელებულია ჩრდ. ირემი, თეთრი მელა, ლემინგები და სხვ. ტაიგაში — ირემი, ცხენ-ირემი, მურა დათვი, ფოცხვერი, სიასამური, ციყვი, ყარყუმი და სხვ. შორეული აღმოსავლეთის სამხრ. ნაწილში შერეულ ტყეში ბინადრობს უსურიის ვეფხვი, შავი დათვი, ენოტისებრი ძაღლი და სხვ. ტყესტეპსა და სტეპში უმთავრესად მღრღნელებია, ნახევარუდაბნოსა და უდაბნოში — ქვეწარმავლები

ფლორისა და ფაუნის დასაცავად შექმნილია ნაკრძალები, რ-თაგან მნიშვნელოვანია ალთაის, ასტრახანის, ბარგუზინის, კავკასიის, თებერდისა და სხვ.

რსფსრ-ის ტერიტორიაზე შეიძლება გამოიყოს შემდეგი ფიზ -გეოგრ რეგიონები და მათი ნაწილები 1. ფენოსკანდია, 2 რუს. ვაკე, 3. ყირიმ—კავკასია, 4. ურალ—ახალი მიწა, 5. დას. ციმბ. ვაკე, 6. ტაიმირ—ჩრდილოეთის მიწა, შუა ციმბ ზეგანი, 8. სამხრ. ციმბ. მთები, 9 ჩრდ.-აღმ ციმბირი, 10. ანადირ—ჩუკოტკა, 11. კამჩატკა —კურილ—სახალინი, 12. ამურ—უსურის აუზი.

*ლიტ* იხ. სტ-თან საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი (ბუნება).

## IV. მოსახლეობა

რსფსრ-ში ცხოვრობს 100-ზე მეტი სხვადასხვა ხალხი. *რუსები* სახლობენ რესპ მთელ ტერიტორიაზე და შეადგენენ მთელი მოსახლ. აბსოლ. უმრავლესობას— 82,6% (113522 ათ. კაცი, 1979, აღწერა). რსფსრ ხალხების საურთიერთო ენა რუსულია, რ-იც განეკუთვნება აღმ. სლავური ენების ჯგუფს. რსფსრ ტერიტორიაზე ცხოვრობენ აგრეთვე აღმ. სლავურ ენებზე მოლაპარაკე უკრაინელები და ბელორუსები. რსფსრ ევრ ნაწილის ჩრდილოეთისა და ჩრდ. ვოლგისპირეთში სახლობენ ფინ.-უნგრ. ჯგუფის ენებზე მოლაპარაკე ხალხები: კარელები, ვეფსები, იჟორები, მარიელები, უდმურტები, მორდველები და სხვ. ვოლგისპირეთის სხვა რ-ნებსა და სამხრ. ურალში ცხოვრობენ თურქულენოვანი ჩუვაშები, ბაშკირები და თათრები. მორდველები და ჩუვაშები ცხოვრობენ ურალის, ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის თითქმის ყველა მხარესა და ოლქში. ვოლგისპირეთში ცხოვრობენ აგრეთვე მონღოლურენოვანი ყალმუხები. ყველაზე რთულია ჩრდ. კავკასიის ეთნ. შემადგენლობა. რუსებისა და უკრაინელების გარდა ცხოვრობენ ირანულენოვანი (ოსები), თურქულენოვანი (ყარაჩაელები, ბალყარელები, ყუმუხები, ნოღაელები) და კავკ. ენების ორი ჯგუფის ხალხები. ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის შედარებით მცირერიცხოვანი მკვიდრი მოსახლ. ცხოვრობს ვრცელ ტერიტორიაზე.

1940—80 მოსახლ. 1,3-ჯერ გაიზარდა. რესპ. შიგნით მნიშვნელოვანია მოსახლ. მიგრაცია წიაღისეული სიმდიდრეების ახ. საბადოების ათვისებასთან, სამრეწვ. ცენტრების შექმნასთან, რკინიგზების მშენებლობასთან დაკავშირებით. მოსახლ. სიმჭიდროვით (8,3 კაცი 1 *კმ²*, 1983) რსფსრ ჩამორჩება სსრკ სხვა მოკავშირე რესპუბლიკებს (თურქმენეთისა და ყაზახეთის გარდა), ამასთან შეინიშნება დიდი რეგიონული განსხვავება, რაც გამოწვეულია ტერიტ. დასახლებისა და ეკონ. ათვისების თავისებურებებით. განსაკუთრებით მჭიდროდაა დასახლებული ევრ. ნაწილის ცენტრ. რ-ნები, სადაც სიმჭიდროვე 1 *კმ²*-ზე 50—70 კაცს შეადგენს, შორეული აღმოსავლეთის რ-ნებში კი — 1 კაცს. რესპ. მოსახლ. 4/5-ზე მეტი ცხოვრობს ევრ. ნაწილში (ურალის ჩათვლით). სხ. მეურნეობაში დასაქმებული მოსახლ. საერთო რაოდენობიდან 73% მატერ. წარმოების დარგებზე მოდის. არასაწარმოო სფეროში დასაქმებულია 27%, ინდუსტრიალიზაციასთან დაკავშირებით გაიზარდა ქალაქის მოსახლ. ხვ. წ. ოქტ. რევოლუციამდე იგი შეადგენდა 17%, ხოლო 1983 კი — 72%. ქალაქის მოსახლ. ხვ. წ. მაღალია სამრეწვ. რ-ნებში (ცენტრი, ურალი და სხვ.). აღმ. რ-ნები ქალაქის მოსახლ. ხვ. წილით (69%) წინ უსწრებს ევრ. ნაწილს (67%). რსფსრ-ში მდებარეობს ქვეყნის დიდი ქ-ების ნახევარზე მეტი, მ. შ. 11 ქალაქში (თითოეულში) 1 მლნ. კაცზე მეტი ცხოვრობს (მლნ., 1983): მოსკოვში (8,2), ლენინგრადში (4,3), გორკიში (1,4), ნოვოსიბირსკში (1,4), კუიბიშევში (1,2), სვერდლოვსკში (1,3), ყაზანში (1,03), ომსკში (1,08), პერმში (1,08), უფაში, (1,03), ჩელიაბინსკში (1,07). რსფსრ-ში 16 ქალაქია, რ-ის მოსახლ. რიცხვი 0,5-იდან 1,0 მლნ-მდეა (ვოლგოგრადი, ვორონეჟი, დონის როსტოვი, სარატოვი, კრასნოიარსკი და სხვ.). 1940—80 ქ-ებისა და დაბების რაოდენობა დაახლ. 2-ჯერ გაიზარდა.

### V. ისტორიული ნარკვევი

**პირველყოფილ-თემური წყობილება.** რსფსრ ტერიტორიაზე ადამიანს 700 ათ. წლის წინათ უცხოვრია. კვალი ნაპოვნია ჩრდ. კავკასიასა და ყუბანისპირეთში, სადაც ადამიანები ამიერკავკასიიდან გადასულან. ქვის ხანის უძველესი პერიოდი დაახლ. 100 ათ. წლის წინ დასრულდა. შუა პალეოლითის ღროს, დაახლ. 100—35 ათ. წლის წინათ. ნეანდერტალელებმა ცეცხლის მოპოვება ისწავლეს. ამავე პერიოდში გაჩნდა დასახლებანი ქვემო ვოლგაზე, შუა ურალზე. ადამიანებმა გადალახეს პოლარული წრე, დასახლდა ციმბ. ნაწილი.

მეზოლითში გაჩნდა მშვილდი და ისარი, სამხრ-ში დაიწყეს ცხოველთა მოშინაურება. დაახლ. ძვ. წ. 6—5 ათასწლეულში დაიწყო ნეოლითის ხანა, ჩამოყალიბდნენ ტომები, რ-ებიც შემდეგ ეთნ. ჯგუფებისა და ხალხების საფუძველი გახდნენ.

ძვ. წ. III ათასწლეულში ჩრდ. კავკასიაში დაიწყო *ბრინჯაოს ხანა*. ძვ. წ. II ათასწლ. ბოლოს ბრინჯაოს იარაღი თითქმის ყველგან გავრცელდა, გარდა ჩრდ. რ-ნებისა, სადაც დიდხანს შემორჩა ნეოლითური კულტურა. ლითონის იარაღის დამზადების ცენტრები წარმოიშვა ურალში, დას. ციმბირსა და ზემო ვოლგისპირეთში. სტეპებისა და ტყე-სტეპების ზონებში განვითარდა მეჯოგეობა, მდინარისპირა ველებზე კი — მიწათმოქმედება. შეიქმნა ტომთა დიდი კავშირები, რ-ებიც შემდეგ სამხედრო დემოკრატიად (იხ. *მაიკოპის კულტურა*) გადაიქცა. ჩრდილოეთისა და აღმ-ში კი რჩებოდა დედისეული გვარის ორგანიზაცია.

ახ. წ. III ს-ში დას-იდან შემოიჭრნენ მომთაბარე გუთები, ხოლო IV ს-ში — *ჰუნები*. IV—VIII სს-ში ჩრდ. კავკასიაში გაერთიანდნენ ალანთა ტომები (იხ. *ალანები*), ხოლო VI ს. შუა ხანებში აღმ. ევროპაში შეიქმნა მომთაბარე ტომების კავშირი ავართა მეთაურობით. VII ს-ში ჩამოყალიბდა *ხაზართა სახაკანო*, რ-საც ჩრდ. კავკასიის, აზოვის ზღვისპირეთისა და დონისპირა მომთაბარე და ნახევრად მომთაბარე ტომები ემორჩილებოდნენ. VII ს-ში დაიშალა ბულგართა დიდი გაერთიანება; ნაწილი დუნაიზე გადავიდა, ნაწილი ვოლგისა და კამის ნაპირებზე გადასახლდა, სადაც X ს-ში ვოლგა-კამის ბულგართა ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფო წარმოიშვა (იხ. *ბულგარეთი* ვოლგა-კამისა). ოკისა და ვოლგის შუა დინების გასწვრივ ცხოვრობდნენ ფინ.-უგრ. ტომები — მერის, ვესისა და მურომის წინაპრები; VI ს-ში ციმბირსა და ენისეის შუადინებაზე შეიქმნა ყირგიზთა სახელმწიფო — თანამედროვე ხაკასთა წინაპარი, VIII ს-ში კი — ბოხაის სახელმწიფო პრიმორიესა და ამურისპირეთში.

აღმ. ევრ. ტერიტორიაზე ხანგრძლივი პერიოდის განმავლობაში ყალიბდებოდა ძვ. სლავების ეთნ. სამეურნეო ერთობა (სახნავი მიწათმოქმედება, ბინადარი მეჯოგეობა, ლითონის დამუშავება), რაც პატრიარქალურ-გვაროვნული წყობილების პირობებში მოხდა. III ს-ში, ე. წ. ხალხთა დიდი გადასახლების პროცესში, ისინი აღმ., დას. და სამხრ. სლავებად დანაწილდნენ. სლავთა შორის ახ. წ. I ათასწლ. შუახანებში მოწინავე მდგომარეობა შუა დნეპრისპირეთის მაღალგანვითარებული სამიწათმოქმედო კულტურის მქონე ტომებმა მოიპოვეს.

**ფეოდალურ ურთიერთობათა ჩამოყალიბება და განვითარება** (XV ს-მდე). აღმ. ევრ., ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის ტერიტორიაზე მონობა მეელთაგანვე არსებობდა, მაგრამ იგი არ გამხდარა ახ. კლასობრივი საზ-ბის საფუძველი. აღმ. სლავებში წარმოების (სახნავი მიწათმოქმედება, მეჯოგეობა, სარეწები) პროგრესი პირველყოფილ-თემური წყობილების ფარგლებში მიმდინარეობდა. გვაროვნ.-ტომობრივი დიდკაცობა მიწის მფლობელი გახდა. სამხ. დემოკრატიის პერიოდში „დრუჟინის" დიდკაცობა, ბელად-მთავრები („კნიაზები") ტყვეებისა და ხადავლის ნაცვლად თანდათან დაეპატრონენ დამუშავებულ მიწას. თავდასხმებისაგან შევიწროვებული გლეხები — „სმერდები" ხშირად მიმართავდნენ დახმარებისათვის მიწათმფლობელებს (ფეოდალებს) და ამის შედეგად პირად თავისუფლებას კარგავდნენ. ფეოდ. ურთიერთობათა განვითარებამ უკვე VIII—IX სს. მიჯნაზე გამოიწვია ძვ. რუსეთის ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფოს შექმნა (ცენტრი კიევი), რ-მაც დიდი როლი შეასრულა ფეოდ. ურთიერთობათა დამკვიდრებასა და გავრცელებაში (იხ. *კიევის რუსეთი*). 988—989 წლებში გავრცელდა ქრისტიანობა, რამაც ხელი შეუწყო მთავრის ხელისუფლების, ფეოდ. ურთიერთობისა და სახელმწიფოს საერთაშ. მდგომარეობის განმტკიცებას (იხ, *ქრისტიანობა რუსეთში*). XI ს-ში აღმ. სლავებში ფეოდალიზმი დამკვიდრდა.

კიევის რუსეთი გადაიქცა აღმ. ევრ. განვითარებული მატერ. და სულიერი კულტურის მქონე მძლავრ სახელმწიფოდ. განვითარების უმაღლეს საფეხურს მან *ვლადიმირ სვიატოსლავის ძის* (980—1015) და *იაროსლავ ბრძენის* (1019—54) მმართველობის ხანაში მიაღწია. იაროსლავ ბრძენის დროს შეიქმნა სამართლის კრებ. „რუსული სამართალი", რ-მაც განამტკიცა სახელმწ. ხელისუფლება და ბოიარ-მიწათმფლობელთა ბატონობა ექსპლუატირებულ მოსახლეობაზე. კიევის რუსეთი იყო რუსების, უკრაინელებისა და ბელორუსების ჩამოყალიბების აკვანი, მათი საერთო ისტ. სამშობლო.

ფეოდ. ურთიერთობათა გავრცელებამ გამოწვია კლასობრივი ბრძოლა (აჯანყებანი კიევში 1068—69, 1113 წწ. „სმერდების" მოძრაობა როსტოვ-სუზდალის ქვეყანაში და ბელოოზეროში 1024, 1071 და სხვ.), გაძლიერდა ადგილ ფეოდალთა ხელისუფლება, შეიქმნა ახ. ფეოდ ცენტრები. *ვლადიმირ ვსევოლოდის ძე მონომახმა* (1113—25) აღადგინა კიევის რუს. ერთიანობა, მაგრამ კიევის დიდი მთავრის მტისლავ ვლადიმირის ძის გარდაცვალების (1132) შემდეგ ძვ. რუს. სახელმწიფო საბოლოოდ დაიშალა. მას გამოეყო ვლადიმირ-სუზდალის, გალიჩ-ვოლინის სამთავროები, *ნოვგოროდის ფეოდალური რესპუბლიკა* და სხვ. 1169 ვლადიმირ-სუზდალის მთავარმა *ანდრია ბოგოლიუბსკიმ* (1157—74) სამთავროს დედაქალაქად აქცია ვლადიმირი კლიაზმაზე. ანდრიასა და მისი მემკვიდრის *ვსევოლოდ დიდი ბუდის* (1176—1212) დროს ეს სამთავრო მნიშვნელოვან პოლიტ. ძალად გადაიქცა. თავისებური პოლიტ. წყობა დამყარდა 1136-იდან ნოვგოროდის მიწა-წყალზე მთავრის თანამდებობა არჩევითი გახდა, მისი ხელისუფლება შეიზღუდა. არჩევითი გახდა აგრეთვე ნოვგოროდის ეპისკოპოსის თანამდებობაც. *ვეჩემ* შესაძლებლობა მისცა მოსახლეობას გავლენა მოეხდინა ნოვგოროდის პოლიტ. ცხოვრებაზე, მაგრამ ფაქტობრივად ხელისუფლება ბოიარული არისტოკრ. ხელში აღმოჩნდა.

1223 სამხრ. რუს. მთავრები ჯამარცხდნენ მონღ.-თათართა წინააღმდეგ ბრძოლაში მდ. კალკაზე, ხოლო 1236-იდან დაიწყო მონღოლ-თათართა სისტემ. შემოსევა აღმ. ევროპაში. მათ გაანადგურეს ვოლგა-კამის ბულგარეთი, 1237 რიაზანის სამთავრო, 1237—38 — ვლადიმირის სამთავრო, 1240 — კიევი. მონღოლებმა გაჟლიტეს მოსახლ., დაანგრიეს ქ-ები, შეაფერხეს რუს. ეკონ. და კულტ. განვითარება. 1240 ნოვგოროდის ქვეყანაში შეიჭრნენ შვედი დამპყრობლები, რ-ებიც გაანადგურეს რუსებმა — ალექსანდრე ნეველის მეთაურობით ნევაზე ბრძოლაში. ფსკოვის მხარეში შეიჭრნენ გერმ. რაინდები, რ-ებიც გაანადგურეს ნოვგოროდელებმა ალექსანდრე ნეველის მეთაურობით ყინულზე ბრძოლაში 1242. ფეოდალურმა დაქსაქსულობამ და მონღოლ-თათართა ბატონობამ სამხრ. და დას რუს. სამთავროები დაუქვემდებარა ლიტვ. დიდ მთავარს, იმიერკარპატეთისა — უნგრეთს, ხოლო გალიციისა — პოლონეთს. მონღოლ-თათართა ბატონობამ დიდი ზიანი მიაყენა რუსეთს — შეაჩერა ქვეყნის ეკონ. განვითარება. გაღრმავდა ფეოდ. დაქუცმაცებულობის პროცესი [ძვ. სამთავროებში (როსტოვის, ტვერის, ნიჟნი-ნოვგოროდის, რიაზანისა და სხვ.) შეიქმნა ახ., ე. წ. საუფლისწულო სამთავროები]. მაგრამ XIII ს. ბოლოსა და XIV ს. დასაწყისში მონღოლთა მიერ დანგრეული მეურნ. მნიშვნელოვნად აღდგა.

**რუსეთის სახელმწიფოს შექმნა და განვითარება** (XV ს. I ნახ. — XVII ს. დასაწყ.). რუს. ქვეყნების სოც.-ეკონ. და პოლიტ. ცხოვრების ცენტრი გახდა ოკა-ვოლგის შუამდინარეთი (ე. წ. ჩრდ.-აღმ. რუსეთი). მოსახლ. თავს იყრიდა უმთავრესად ტყიან და მტრის თავდასხმისაგან შედარებით დაცულ რ-ნებში, რაც ხელს უწყობდა მეურნ. და ქ-ების ზრდა-განვითარებას. ითვისებდნენ ახ. მიწებს, სრულყოფდნენ შრომის იარაღსა და სამიწათმოქმედო ტექნიკას, სამმინდვრიან სისტემას. სწრაფად მიმდინარეობდა ხელოსნობის აღორძინება. ვითარდებოდა ფეოდ. (განსაკუთრებით საეკლ.) მიწათმფლობელობა. სამეურნ. აღმავლობის ვითარებაში ფეოდ. ურთიერთობათა განმტკიცება ხელს უწყობდა მთავართა ხელისუფლების გაძლიერებას, მაგრამ უფრო ამწვავებდა გლეხობისა და მოქალაქეების კლასობრივ ბრძოლას მჩაგვრელთა წინააღმდეგ. ხშირად კლასობრივი

კონფლიქტები რელიგ. ფორმით (მწვალებლობით) ვლინდებოდა.

საწარმოო ძალების განვითარებას მოჰყვა ვაჭრობის ინტენსიფიკაცია. ეს ხელს უწყობდა მხარეებს შორის ეკონ. კავშირის განმტკიცებას. შეიქმნა რუს. ერთიანი სახელმწიფოს ჩამოყალიბების წანამძღვრები. მოსკ. და ტვერის სამთავროებს შორის პირველობისათვის ბრძოლა წარიმართა მოსკ. მთავრების უპირატესობით და პოლიტ. ჰეგემონობაც თანდათანობით მათ ხელში გადავიდა. მათ მხარს უჭერდა ეკლესიაც. XIV ს. II ნახ-ში მოსკოვი სათავეში ჩაუდგა მონღ.-თათართა ბატონობის წინააღმდეგ ბრძოლას და რუს. მიწების გაერთიანების ცენტრი გახდა. *კულიკოვოს ბრძოლაში* 1380 მონღ.-თათრებზე გამარჯვებამ (*დიმიტრი ივანეს ძე დონელის* მეთაურობით) განამტკიცა მოსკ. წამყვანი მდგომარეობა რუს. სამთავროების სახელმწიფოს გაერთიანების საქმეში. XV ს. დასასრულისა და XVI ს. დასაწყისში მოსკ. დიდმა მთავრებმა ძირითადად დაასრულეს რუს. მიწების გაერთიანება— 1478 შემოიერთეს ნოვგოროდი, 1485 — ტვერი, 1510 — ფსკოვი, 1514 — სმოლენსკი, 1521 — რიაზანი. 1480 დაემხო თათარმონღოლთა ბატონობა, მაგრამ წარმოიშვა *ოქროს ურდოს* მემკვიდრეების — ყირიმის, ყაზანის, ასტრახანის სახანოების, აგრეთვე ლიტვ. დიდი სამთავროსა და ბალტიისპირეთის გერმ. რაინდული ორდენების თავდასხმების საშიშროება.

ქვეყნის გაერთიანებას, სამეურნეო და კულტ. აღმავლობას შედეგად მოჰყვა რუსი ეროვნების ჩამოყალიბება იმ ტერიტორიაზე, რ-იც ძველად დასახლებული იყო აღმ. სლავი ტომებით — ვიატიჩებით, კრივიჩებით, სლოვენებითა და სევერიანებით (ეთნოგენეზში მონაწილეობდნენ არასლავური ტომებიც). XV—XVI სს. მიჯნაზე დამთავრდა რუსი ეროვნ. ჩამოყალიბების პროცესი, რის შემდეგაც გავრცელდა ქვეყნის სახელწ. „რუსეთი“. მოსკ. სამთავროს შემადგენლობაში შევიდა ჩრდილოეთისა და ვოლგისპირეთის მრავალი არასლავი ხალხიც, ქვეყანა მრავალეროვანი გახდა. პარალელურად მიმდინარეობდა სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის ცენტრალიზაციის პროცესი. *ივანე III ვასილის ძის* სამართლის წიგნის (იხ. *ივანე III-ის სამართლის წიგნი 1457*) მიხედვით შემოიღეს ერთიანი სასამართლო — ადმ. სისტემა, გრძელდებოდა რუს. მთელ ტერიტორიაზე ბატონობის სისტემის იურიდ. გაფორმება. XV ს. 90-იან წლებში მყარდება დიპლ. ურთიერთობა მოსკ. სამთავროსა და კახეთის სამეფოს შორის (იხ. *კახეთის სამეფო*).

XVI ს-ში რუს. სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა ეოლგისპირეთი და დას. ციმბირი, ქვეყნის ტერიტორიამ 5,5 მლნ. *კმ*² მიაღწია (რაც 10-ჯერ მეტი იყო მოსკ. დიდი სამთავროს ტერიტორიაზე), მაგრამ მოსახლ. საერთო რაოდენობა დიდი არ იყო (9—10 მლნ. XVI ს. ბოლოს). უფრო მეტად დასახლ. და მეურნ. მხრივ განვითარებული იყო „მოსკოვისიქითა“ მხარის (ოკის ჩრდ.) მიწები და ნოვგოროდფსკოვის ოლქი. დაიწყო ოკის სამხრ-ით მდებარე ტერიტ. (ე. წ. „ველური ველი“), ვოლგისპირეთისა და იმიერვოლგისპირეთის, დას. ციმბირის დასახლება და სამეურნ. ათვისება. XVI ს. II ნახ. რუს. სახელმწიფოში გარდა რუსებისა ცხოვრობდნენ: უკრაინელები, ბელორუსები, კარელები, საამები, ვეფსები, ნენები, კომი, ხანტი, მანსი, თათრები, ბაშკირები, უდმურტები, მარიელები, ჩუვაშები, მორდველები, ნოღაელები და სხვ. უფრო მცირე ეთნ. ჯგუფები.

საწარმოო ძალების მნიშვნელოვანი განვითარების მიუხედავად, ჯერ კიდევ არ იყო გადალახული ეკონ. განცალკევება, რაც ასაზრდოებდა მსხვილი ფეოდალების მისწრაფებას შეენარჩუნებინათ დამოუკიდებლობა და წინააღმდეგობა გაეწიათ ცენტრ. ხელისუფლებისათვის. ეს კი ამწვავებდა შინაპოლიტ. ბრძოლას. რუს. პირველი მეფე *ივანე IV ვასილის ძე* („მრისხანე“) (1533 — 84, მეფე 1547-იდან) მეფობის დასაწყისშივე შეეცადა რეფორმების გატარებით განემტკიცებინა აზნაურთა მდგომარეობა და გაეძლიერებინა სახელმწ. ხელისუფლების ცენტრალიზაცია. ბრძოლა ახალ ფაზაში შევიდა *ლივონიის ომის* (1558—83) დროს, გართულდა ქვეყნის საგარეო პირობები, მაგრამ „ოპრიჩნინის“ შემოღებით განადგურდა ბოიართა ოპოზიცია და განმტკიცდა ცენტრ. ხელისუფლება, თუმცა ბოიართა ოპოზიციის ჩახშობას „ოპრიჩნინის“ მეოხებით თან მოჰყვა ქვეყნის დიდი ნაწილის გაპარტახება და მოსახლ. გაქცევა განაპირა მხარეში.

XVI ს. 80-იან წლებში მთავრობამ შემოიღო „აკრძალული წლები“, გააუქმა იურის დღეც, რაც მნიშვნელოვანი ეტაპი გახდა ბატონყმობის სახელმწ სისტემის შექმნის გზაზე. ამას მოჰყვა ანტიფეოდ. გამოსვლები და XVII ს. დასაწყისში პირველი *გლეხთა აჯანყება ივანე ბოლოტნიკოვის წინამძღოლობით 1606—07*. გამწვავდა ბრძოლა ბოიარებსა და აზნაურებს შორისაც. რუსეთში შექმნილი რთული ვითარებით ისარგებლეს პოლ. და შვედმა ფეოდალებმა, რათა ხელში ჩაეგდოთ რუს. მიწები პოლონელთა ჯარებმა დაიკავეს მოსკოვი, შვედებმა — ნოვგოროდი. სახ. ლაშქარმა კ. *მინინისა* და დ. *პოჟარსკის* მეთაურობით გაათავისუფლა მოსკოვი (1612). 1613 რუსეთში დამყარდა *რომანოვების* დინასტიის მმართველობა.

ვოლგისპირეთის რუსეთთან შეერთებას შედეგად მოჰყვა XVI ს. II ნახ-ში რუს.-საქართვ. ურთიერთობის გაფართოება (კერძოდ, კახეთის სამეფოსთან).

**რუსეთი ბურჟუაზიულ ურთიერთობათა და აბსოლუტიზმის ჩამოყალიბება-განვითარების პერიოდში.** XVII ს. დამდეგიდან დაიწყო რუს. ისტ. ახ. პერიოდი—ბურჟ. ეროვნ. კავშირების ჩამოყალიბების პროცესი, რ-ის ხელმძღვანელნი და განმგებელნი, ვ. ი. ლენინის თქმით, — კაპიტალისტი-ვაჭრები იყვნენ. ქალაქის ხელოსნობა გარდაიქმნა წვრილ სასაქონლო წარმოებად, განვითარდა თავადაზნაურული მეწარმეობა, გაჩნდა სახაზინო მანუფაქტურები, რ-ებიც ამზადებდა იარაღსა და ლითონს სახელმწ. საჭიროებისათვის, ვითარდებოდა შინაგანი ბაზარი (განსაკუთრებით სამდინარო გზებზე), წარმოიშვა და სულ უფრო მნიშვნელოვანი გახდა სავაჭრო კაპიტალი, შეიქმნა საერთო რუს. ბაზარი. სავაჭრო კავშირების უმსხვილესი ცენტრი გახდა მოსკოვი. მაგრამ ბურჟ. ელემენტების წარმოშობა-განვითარება (XVII—XVIII სს.) მიმდინარეობდა ბატონყმობის განმტკიცებისა და ისეთ პირობებში, როცა რუსეთს არ გააჩნდა ზღვებში (ბალტიის ზღვა, შავი ზღვა) გასასვლელები.

ბატონყმობის გაძლიერება განპირობებული იყო ფეოდ. სახელმწიფოს ცდებით არსებული სოც.-ეკონ. სისტემის შეუცვლელად გადაეწყვიტა რთული საგარეო-პოლიტ. ამოცანები. ომები პოლონეთთან, შვეციასთან, ყირიმის სახანოსთან, ოსმალეთთან მძიმე ტვირთად აწვა ხალხის ფართო მასას. ფეოდალთა და ფეოდ. სახელმწიფოს მხრივ ექსპლუატაციის გაძლიერებამ (გადასახადების, სახელმწ. ნატურ. ვალდებულებანი) გამოიწვია საქალაქო აჯანყებები (მოსკ. 1648, 1662, ნოვგოროდის — 1650, ფსკოვის — 1650) და *გლეხთა ომი სტეფანე რაზინის წინამძღოლობით 1670—71*, მეთოფეთა აჯანყება 1698 და სხვ.; სოც პროტესტი რელიგ. ფორმით გამოიხატა საეკლ. განხეთქილებაში.

ბოიართა დასუსტებამ და აზნაურთა გაძლიერებამ, სასაქონლო-ფულადი მეურნეობის განვითარებამ, სოც. ძალთა თანაფარდობის შეცვლამ განაპირობა *აბსოლუტიზმზე* გადასვლა, მეფის თვითმპყრობელური ხელისუფლების განმტკიცება. XVII ს. ბოლოს მომწიფდა პირობები დიდი გარდაქმნებისათვის ეკონომიკის, სახელმწ. წყობილებისა და კულტურის დარგში, რ-ებიც გატარდა *პეტრე I* დიდის დროს. *ჩრდილოეთის ომის 1700—21* მსვლელობაში შეიქმნა რეგულარული არმია და სამხრ.-საზღვ. ფლოტი. დიდი გამარჯვებების შედეგად რუსეთმა მოიპოვა გასასვლელი ბალტიის ზღვაში. გაუქმდა ბოიართა სათათბირო და უწყებები („პრიკაზები“), შეიქმნა სენატი და კოლეგიები, ქვეყანა დაიყო გუბერნიებად, შემოიღეს სამოქალაქო და სამხ. სამსახურის გავლის ახ. წესი (რანგთა ტაბელი) და სხვ. 1721 რუსეთი იმპერიად გამოცხადდა. განვითარდა მრეწველობა, გაიზარდა მანუფაქტურების რიცხვი. განსაკუთრებით სწრაფად განვითარდა სამთამადნო მრეწვ. (ურალში) და ვაჭრობა რეფორმების შედეგად სახელმწ. მმართველობის მთელ სისტემაში გაბატონებული მდგომარეობა დაიკავა თავადაზნაურობამ. ეკლესია სახელმწიფოს დაუმორჩილეს (პატრიარქობა გაუქმდა ჩამოყალიბდა სას. კოლეგია — სინოდი). დაარსდა საერო სკოლები, გაფართოვდა კულტ. კავშირი დას. ევროპასთან, განვითარდა ბეჭდვის საქმე, შეიქმნა მეცნიერებათა აკადემია (1724, გაიხსნა 1725) და სხვ. ამ გარდაქმნებმა და სამხ. წარმატებებმა. რუსეთი დიდ სახელმწიფოდ აქცია, მაგრამ ყველაფერი ეს ხალხის ექსპლუატაციის გაძლიერების ხარჯზე მოხდა, რამაც გაამწვავა კლასობრივი ბრძოლა და გამოიწვია სახ. აჯანყება (იხ. *ასტრახანის აჯანყება 1705—06*, *ბულავინის აჯანყება 1707—09*)), რ-იც მთავრობამ სასტიკად ჩაახშო.

პეტრე I-ის გარდაცვალების შემდეგ თავადაზნაურულ დაჯგუფებათა შორის გაჩაღდა ბრძოლა ხელისუფლებისათვის, რის შედეგად მოხდა სასახლის რამდენიმე გადატრიალება. XVIII ს. II მეოთხედში თავადაზნაურობამ დასახლ. მიწების მფლობელობის განსაკუთრებული უფლება მიიღო. კიდევ უფრო სასტიკი გახდა ბატონყმური ჩაგვრა. მანუფაქტურებს მიამაგრეს მუშა ხალხი. XVIII ს. II ნახ-ში კაპიტალ ელემენტების განვითარება გამოვლინდა სასაქონლო-ფულად ურთიერთობათა ზრდაში, მანუფაქტურებში თავისუფალი დაქირავებული შრომის სულ უფრო მეტად გამოყენებაში, განსაკუთრებით საფეიქრო საწარმოებში. ცენტრ. შავნიადაგიან გუბერნიებში გლეხობის მეტი ნაწილი საბატონოზე გამოდიოდა, ხოლო არაშავმიწანიადაგიან გუბერნიებში ფულად ღალას იხდიდა, ვითარდებოდა გლეხური სარეწები. თავადაზნაურობა თანდათან კარჩაკეტილ წოდებად იქცა, განთავისუფლდა სავალდებულო სახელმწ. სამსახურისაგან, მაგრამ შეინარჩუნა გავლენა ცენტრ. და ადგილ. სახელმწ. აპარატის მთელ სისტემაში. *ეკატერინე II-ის* (1762—96) სამეფო კარმა განამტკიცა თავადაზნაურული მიწათმფლობელობა სახელმწ. მიწების დარიგებით. მიწის ფონდის შესავსებად 1764 გატარდა საეკლ. მიწების *სეკულარიზაცია*. კაპიტალ. ელემენტების განვითარების პირობებში გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა, რამაც გამოხატულება პოვა რუს. ისტორიაში ყველაზე დიდ *გლეხთა ომში ემელიან პუგაჩოვის წინამძღოლობით* (1773—75). ამ ომში მონაწილეობდნენ ვოლგისპირეთისა და ურალის არარუსი ხალხებიც. XVIII ს. II ნახევარში რუს. მოწინავე საზ. აზრის წარმომადგენლები (ი. კოზელსკი, ნ. ნოვიკოვი, ს. დესნიცკი და სხვ.) გაბედულად გმობდნენ ბატონყმობას. პირველი რუსი რევ.-რესპუბლიკელი ა. *რადიშჩევი* გამოვიდა რუს. თვითმპყრობელობის რევ. დამხობის მოთხოვნით, რაც ბატონყმობის მოსპობის აუცილებელი პირობა უნდა ყოფილიყო.

აქედან მეფის მთავრობამ საგარეო პოლიტიკის ხაზით გააგრძელა ბრძოლა სამხრ.

საზღვრის უშიშროების განსამტკიცებლად. ითვალისწინებდა რა თავადაზნაურობის მისწრაფებას სამხრ. ნაყოფიერი მიწებისაკენ და ვაჭრებისა — შავი ზღვის ხელსაყრელ სავაჭრო გზებზე გასასვლელად.

*რუსეთ-ოსმალეთის ომებში* გამარჯვებათა შედეგად გაუქმდა *ყირიმის სახანო*, შავი ზღვის ჩრდ. სანაპირო რუს. ხელში გადავიდა, საზღვარი მდ. დნესტრზე დაწესდა. ამ ომებმა ხელი შეუწყო ბალკ. ნ.-კ-ის ხალხთა განმათ. ბრძოლის გაძლიერებას. საქართველო შევიდა რუს. მფარველობაში (იხ *გეორგიევსკის ტრაქტატი 1783*). ომში გამოვლენილმა პ რუმიანცევ-ზადუნაისკის, ა სუვოროვისა და ადმ. თ. უშაკოვის მხედართმთავრულმა ნიჭმა ახ. სიმაღლეზე აიყვანა რუს. სამხ ხელოვნება. განმტკიცდა რუს საერთაშ. მდგომარეობა. XVIII ს. 70—90-იან წლებში ავსტრიასთან და პრუსიასთან ერთად ცარიზმმა მონაწილეობა მიიღო რეჩ პოსპოლიტის სამგზის დაყოფაში, რის შედეგად რუსეთს შეუერთდა მარჯვ. ნაპირის უკრაინა და მთელი ბელორუსია.

XIX ს. დასაწყისში *ალექსანდრე I-მა* (1801—25) გაატარა რეფორმები ბატონყმური რეაქციის უკიდურეს გამოვლენათა წინააღმდეგ (მებატონეებს ნება მიეცათ გაეშვათ გლეხები — კანონი „თავისუფალ მხვნელ-მთესველთა" შესახებ, აიკრძალა ყმა-გლეხების გაყიდვის თაობაზე განცხადების გამოქვეყნება), გარდაიქმნა მმართველობის სისტემა (შეიქმნა სამინისტროები, სახელმწ. საბჭო), შერბილდა ცენზურა, გაიხსნა ახ უნ-ტები და სხვ.

1801 რუს. იმპერიის შემადგენლობაში შევიდა აღმ. საქართველო, 1809 — ფინეთი (ნაწილობრივი ავტონომიით), 1810 — დას. საქართვ. ნაწილი და ბესარაბია. რუს. მონაწილეობა ომებში (1805 და 1806—07) ნაპოლეონ I-ის წინააღმდეგ დასრულდა *ტილზიტის ზავით* (1807), რ-იც რუსეთს საფრანგეთზე დამოკიდებულად ხდიდა და მიმართული იყო ინგლ. წინააღმდეგ. 1812 რუსეთში შეიჭრა ნაპოლეონის არმია, დაიწყო 1812 წლის სამამულო ომი. ნაპოლეონი რუს არმიის დიდ წინააღმდეგობას წააწყდა. სმოლენსკთან, ბოროდინოსთან 1812 წ. 29 აგვ (7 სექტ.). არმიის შენარჩუნების მიზნით რუს. ჯარმა განაგრძო უკან დახევა და დატოვა მოსკოვი, მაგრამ გაჩაღდა სახ. ომი, რუს არმია მ *კუტუზოვის* მეთაურობით გადავიდა კონტრშეტევაზე და აიძულა ნაპოლეონი რუსეთიდან გაქცეულიყო. 1812 სამამულო ომში გამარჯვებამ და რუს. არმიის საზღვარგარეთის ლაშქრობებმა (1813 — 14) განაპირობა ევრ. ხალხების განთავისუფლება ნაპოლეონის ბატონობისაგან. მაგრამ გამარჯვების შედეგებით ისარგებლეს ევრ. ქვეყნების რეაქციულმა წრეებმა. *ვენის კონგრესზე 1814—15* შეიქმნა რეაქციული „*საღვთო კავშირი*" რუს. ცარიზმის მეთაურობით, რუს. იმპერიას შეუერთდა პოლ. სამეფო.



ნოვგოროდი. ძეგლი „ათასწლოვანი რუსეთი". ბრინჯაო, გრანიტი. 1862. მოქანდაკე მ. მიკეშინი, არქიტექტორი ვ. გარტმანი.

სამამულო ომის შემდეგ მთავრობის რეაქციული კურსის პასუხად გაძლიერდა ხალხთა მასების გამოსვლები ბატონყმობის წინააღმდეგ, მღელვარება არმიაშიაც გავრცელდა. ცარიზმმა ჩაახშო ეს გამოსვლები, დაიწყო რეაქციის შეტევა კულტურის ყველა დარგში: დაწესდა მკაცრი ცენზურა, დაიწყო რელიგ.-მონარქიული იდეების დანერგვა. მოწინავე თავადაზნაურობის ახალგაზრდობამ შექმნა წრეები, რ-ებიც მიზნად ისახავდა ქვეყნის განთავისუფლებას თვითმპყრობელურ-ბატონყმური ჩაგვრისაგან. დეკაბრისტების აჯანყებამ 1825 წ. 14 დეკ. დასაბამი მისცა რუსეთში — რევ. განმათ. ბრძოლის თავადაზნაურულ ეტაპს. მიუხედავად იმისა, რომ ნიკოლოზ I-ის (1825—55) მთავრობამ სასტიკად ჩაახშო დეკაბრისტების აჯანყება, მან დიდი გავლენა მოახდინა რუსეთში განმათ. მოძრაობისა და რევ. აზრის განვითარებაზე

XIX ს. I ნახევარი ხასიათდება ფეოდ.-ბატონყმური წყობილების კრიზისით. ცარიზმი ამუშავებდა ბატონყმობის ახ. პირობებთან შეგუების მრავალ პროექტს. მაგრამ 40—50-იან წლებში გლეხთა საკითხი გამწვავდა, იგი საზ. ცხოვრების მთავარ საკითხად გადაიქცა. ლიბერალები, სახ. რევ. მოწინააღმდეგენი, ბატონყმობის „ზემოდან", რეფორმების გზით გაუქმების პროექტებს ამუშავებდნენ. ხალხის ინტერესებს გამოხატავდნენ რევოლუციონერ-დემოკრატები ბ ბელინსკი, ა. გერცენი, ნ. ოგარიოვი, რ-ებიც ბატონყმობის რევ. გზით მოსპობის იდეებს იცავდნენ (უტოპიური ფორმით). 40-იან წლებში პეტერბურგში ჩამოყალიბდა მ. პეტრაშევსკის წრე, რ-იც რევ და სოციალ. იდეებს ქადაგებდა. ბატონყმობის გაუქმების იდეური წანამძღვრების შექმნაში დიდი მნიშვნელობა ჰქონდა XIX ს. I ნახ. რუს. კულტურას, რ-იც ბატონყმობისა და დესპოტიზმის წინააღმდეგ პროტესტისა და საერთოდ ჰუმანიზმის იდეებით იყო გამსჭვალული. ბატონყმობის გაუქმების ერთ-ერთი წანამძღვარი იყო აგრეთვე ცარიზმის საგარეო პოლიტიკის დიდი წარუმატებლობა ცარიზმის კონტრრევ. როლმა გამოხატულება პოვა პოლ. (1831) და უნგრ. (1849) რევ მოძრაობის ჩახშობაში. რუს. ჩამორჩენილობამ განაპირობა მისი არმიის ტექ ჩამორჩენა და დამარცხება ყირიმის ომში (1853—56), რ-მაც ცარიზმი ბატონყმობის გაუქმების აუცილებლობის წინაშე დააყენა.

**რუსეთი კაპიტალისტური განვითარების პერიოდში.** XIX ს. II ნახ-ში რუსეთი კაპიტალ. ფორმაციაში შევიდა. XIX ს. 50-იანი წწ. მიწურულს ქვეყანაში მომწიფდა *რევოლუციური სიტუაცია* (1859—61), რამაც დააჩქარა ბატონყმობის დაცემა. 1861 *საგლეხო რეფორმის* შედეგად, რ-იც იმპერ. ალექსანდრე II-ის (1858—81) მთავრობამ გაატარა, ბატონყმობისაგან გაათავისუფლა 22,5 მლნ. გლეხი, მაგრამ მემამულეთა კლასობრივი ბატონობის საფუძველი (მსხვილი მიწათმფლობელობა და ბატონყმობის სხვა გადმონაშთები) ხელუხლებელი დარჩა. გლეხობამ რეფორმებს ახ. მღელვარებით უპასუხა (გამოსვლა სოფ. ბეზდნაში 1861, სოფ. კანდეევკაში 1861). რუსეთში ბატონყმობის გაუქმებას მოჰყვა ბატონყმობის გადავარდნა იმპერიის განაპირა მხარეებში (იხ. *საგლეხო რეფორმა* საქართველოში). ბატონყმობის გაუქმება და შემდეგ ბურჟ. რეფორმები: საერობო (1864), სასამართლო (1864), საქალაქო (1870), სამხედრო (1864—74) და ა. შ. იყო ნაბიჯი ფეოდ. მონარქიადან გადაქცევის გზაზე. შეიქმნა ხელსაყრელი პირობები კაპიტალ. განვითარებისათვის მრეწველობასა და სოფ. მეურნეობაში.

60-იანი წლებიდან რუს. განმათ. მოძრაობის ისტორიაში დაიწყო ბურჟ.-დემოკრ. პერიოდი. რევ. მოძრაობას სათავეში ჩაუდგნენ ნ. *ჩერნიშევსკი* და ნ. *დობროლიუბოვი*, რ-ებმაც ჟურნ. „სოვრემენნიკის" გარშემო გააერთიანეს რევ. ძალები. პროგრ. იდეებმა დადებითი გავლენა იქონია რუს. იმპერიაში შემავალი „ხალხების ცხოვრებაში (იხ. სტატიები: „*თერგდალეულები*", „*სამოციანელები*"). 60-იან წლებში ყველაზე მნიშვნელოვანი რევ. ორგანიზაცია იყო „*ზემლია ი ვოლია*". 70-იანი წწ. დასაწყისიდან დაისახა რევ. მოძრაობის ახ. აღმავლობა, თვითმპყრობელობას ებრძოდნენ რევოლუციონერ-ნაროდნიკები (იხ. *ხალხოსნობა*). ისინი მიდიოდნენ ხალხში, პროპაგანდას უწევდნენ რევ. სოციალიზმის იდეებს გლეხობაში, სტუდენტებში, მუშებსა და არმიაში. 70-იანი წწ. II ნახევარში მათ შექმნეს მსხვილი კონსპირაციული ორგანიზაცია „ზემლია ი ვოლია", რ-იც 1879 გაიყო „*ნაროდნაია ვოლიად*" და „*ჩორნი პერედელად*". შეიქმნა პირველი მუშათა ორგანიზაციები: „*სამხრეთ რუსეთის მუშათა კავშირი*" ოდესაში (1875) და „*რუსი მუშების ჩრდილოეთის კავშირი*" პეტერბურგში (1878). ნაროდოვოლელების მიერ ალექსანდრე II-ის მკვლელობის (1881 მარტი) შემდეგ გამეფდა ალექსანდრე III (1881—94), რ-იც თვითმპყრობელობისა და თავადაზნაურობის ბატონობის განმტკიცების მიზნით დაადგა ბურჟ. რეფორმების გადასინჯვის გზას (იხ. „*კონტრრეფორმები*").

80-იან წლებში დასრულდა სამრეწვ. გადატრიალება. წარმოიშვა ახ. სამრეწვ. რ-ნები: სამხრეთი, დონბასი, ბაქო. ჩამოყალიბდა ევრ. რუს. მთავარი ეკონ. რ-ნები: პეტერბ., ჩრდილოეთის, ცენტრ. შავმიწაგიანი, ვოლგისპირეთის, ჩრდ. კავკასიური. 1860—1900 რუს. სამრეწვ. პროდუქცია 7-ჯერ და უფრო მეტად გაიზარდა. გაძლიერდა შინაგანი საქონელბრუნვა და ეკონ. კავშირი მსოფლიო ბაზართან, რასაც ხელი შეუწყო სარკინიგზო მშენებლობამ რკინიგზის ხაზის სიგრძე 3,8 ათ. *კმ*-იდან (1865) 37 ათ. *კმ*-მდე (1896) გაიზარდა. ჩამოყალიბდა ახ. საზ. კლასები — ბურჟუაზია და პროლეტარიატი. მუშათა კლასის რაოდენობა 1,5 მლნ-მდე გაიზარდა (1890).

80—90-იან წლებში მუშათა მოძრაობის ზრდამ გამოიწვია მარქსისტული წრეებისა და ჯგუფების შექმნა მარქსისტული იდეების გავრცელებაში დიდი როლი შეასრულა გ. პლეხანოვის „*შრომის განთავისუფლების*" *ჯგუფმა* (ჟენევა, 1883).

90-იან წლებში დაიწყო დიდი სამრეწვ. აღმავლობა, სწრაფი ტემპით მიმდინარეობდა სარკინიგზო მშენებლობა, გაიზარდა შავი მეტალურგია, ბამბის გადამუშავება, ქვანახშირის, ნავთობის, რკინის მადნის მოპოვება და სხვ. გაძლიერდა გლეხთა დიფერენციაცია. მაგრამ ბატონყმობის გადმონაშთების არსებობა აბრკოლებდა კაპიტალ. განვითარებას. მოწინავე კაპიტალ. ქვეყნებთან შედარებით რუსეთი ჩამორჩენილ ქვეყნად რჩებოდა. მემამულეთა მიერ გლეხობის ექსპლუატაციის კაბალური ფორმების შენარჩუნება აფერხებდა კაპიტალიზმის განვითარებას სოფ. მეურნეობაში მაგრამ მემამულეთა ნაწილი შრომითი ბეგარის სისტემიდან მაინც გადადიოდა კაპიტალისტურზე. განვითარდა აგრეთვე კულაკთა კაპიტალ. მეურნეობაც. საშ ბაზრის სივიწროვე აიძულებდა რუს. კაპიტალიზმს გასაღების ბაზრები განაპირა მხარეებში (კოლონიებში) მოეძებნა. XIX ს 60—70-იან წლებში რუსეთს შეუერთდა შუა აზიის მნიშვნელოვანი ნაწილი, დამთავრდა ყაზახთა მიწების გაერთიანება რუს. ხელისუფლებაში. შუა აზიის, ყაზ., აგრეთვე კავკ. ხალხებისათვის რუსეთთან შეერთებას ობიექტურად პროგ.

მნიშვნელობა ჰქონდა. შეიქმნა პირობები კაპიტალიზმის განვითარებისათვის, არარუსი ხალხები საერთო რუს. რევ. მოძრაობაში ჩაებნენ.

50—60-იან წლებში რუს. იმპერიაში შევიდა ამურისპირეთი და ზღვისპირეთი. 1860 დაარსდა ვლადივოსტოკი. 1875 რუსეთსა და იაპონიას შორის დადებული ხელშეკრულებით კ. სახალინი მთლიანად გადავიდა რუს. ხელში, ხოლო კურილის კ-ები იაპონიას გადაეცა. მოხდა ნაკლებდასახლებული, ეკონომიკურად და კულტურულად ჩამორჩენილი რ-ნების (ციმბირი, შორეული აღმოსავლეთი) ათვისება.

XIX ს-ში დამთავრდა რუსი ბურჟ. ერის კონსოლიდაცია და რუს. იმპერიაში შემავალი ზოგიერთი ხალხის ერებად ჩამოყალიბება. XIX ს. 60-იან წლებში დაიწყო რუს. კულტურის ყოველმხრივი აღმავლობა-განვითარება, რაც განპირობებული იყო ღრმა სოც.-ეკონ. ძვრებით, კლასობრივი ბრძოლის გამწვავებით, რევ. მოძრაობის განვითარებით. რუს. მოწინავე მეცნიერება და კულტურა ხელს უწყობდა რუს. იმპერიის არარუსი ხალხების კულტურის განვითარებას.

**რუსეთი იმპერიალიზმისა და ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუციის პერიოდში.** XIX—XX სს. მიჯნაზე რუსეთი სხვა სახელმწიფოებთან ერთად კაპიტალიზმის განვითარების უმაღლეს სტადიაში — იმპერიალიზმში შევიდა. შეიქმნა მონოპ. გაერთიანებანი — „პროდამეტი", „პროდუგოლი", „პროდვაგონი" და სხვ. კაპიტალიზმის მონოპ. ფორმების არსებობის მიუხედავად, ტერიტ. მნიშვნელოვან ნაწილზე კაპიტალ. ურთიერთობანი მხოლოდღა იწყებდა ჩამოყალიბებას ზოგიერთი ხალხი განვითარების ფეოდ. საფეხურზე რჩებოდა. ბევრ არარუს ხალხში კი ჯერ კიდევ შემორჩენილი იყო პატრიარქალურ-გვაროვნ. ურთიერთობებათა გადმონაშთები. რუს. საზ. წყობაში კაპიტალიზმის უახლესი ფორმები გადაეხლართა მონოპოლისტურამდელ ფორმებს, ხოლო კაპიტალ. ურთიერთობები — ბატონყმობის ძლიერ გადმონაშთებს. მოსახლ. დიდი ნაწილი სიღატაკეში ცხოვრობდა. მუშათა კლასი უმძიმეს ექსპლუატაციას განიცდიდა და მოკლებული იყო პოლიტ. უფლებებს. მთავრობის მფარველობითი პოლიტიკის (სესხები, სახელმწ. დაკვეთების მაღალი ანაზღაურება, საბაჟო პოლიტიკა და ა. შ.) მეოხებით რუს. ბურჟ. ცარიზმზე იყო მიჯაჭვული, რაც განაპირობებდა ბურჟ. ანტიდემოკრატიზმსა და კონტრრევოლუციურობას.

XX ს. დასაწყისში რუსეთში მომწიფდა სახ. რევ. ეკონ. და სოც. წანამძღვრები. რევ. მოძრაობის ცენტრმა დას. ევროპიდან რუსეთში გადმოინაცვლა. ეპოქის ძირეული მოთხოვნა გახდა თვითმპყრობელობის დამხობა, რადგან თვითმპყრობელობა ეკონ. და ეროვნ. ჩაგვრის ყველაზე უხეშ ფორმებს განასახიერებდა.

XIX ს. 90-იანი წლებიდან რუს. განმათ. მოძრაობაში დაიწყო პროლეტ. ეტაპი, რ-იც შეიარაღებული იყო მეცნ. სოციალიზმის იდეებით. 1895 ვ. ი. ლენინის მიერ დაარსებული *პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირი"* რევ. პროლეტ. პარტიის ჩანასახი იყო. რსდმპ I ყრილობამ (1898, მინსკი) ოფიციალურად გამოაცხადა რუს. ს.-დ. მუშათა პარტიის შექმნა. ახ. ტიპის პროლეტ. პარტიის შექმნისათვის ბრძოლაში (იხ. *ახალი ტიპის პარტია*) უმნიშვნელოვანესი როლი შეასრულა ლენინურმა გაზეთმა „ისკრამ". ბოლშევიკურ პარტიას, ახ. ტიპის რევ. მარქსისტულ პარტიას, დასაბამი მისცა რსდმპ II ყრილობამ (1903), რ-მაც მიიღო რსდმპ პროგრამა. ბოლშევიკური პარტიის შექმნა მობრუნების პუნქტი იყო რუს. და საერთაშ. მუშათა მოძრაობაში (იხ. *ბოლშევიზმი*). ბოლშევიკების პარტიამ რუს. მშრომელ ხალხს უჩვენა თვითმპყრობელობის რევ. დამხობის, ქვეყნის მთელი საზ.-პოლიტ. წყობილების განახლებისა და სოციალ. რევოლუციაზე გადასვლის გზა.

რუსეთი გახდა ლენინიზმის, რუს. და საერთაშ. კულტურის უმაღლეს მიღწევათა სამშობლო, რევ. აზრისა და რევ. მოქმედების მსოფლიო ცენტრი რევ. კრიზისის მომწიფება დააჩქარა *რუსეთ-იაპონიის ომმა 1904—05*. ცარიზმის დამარცხებამ ამ ომში კიდევ უფრო გაამწვავა ვითარება. 1905—07 ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციაში მოძრაობას სათავეში ჩაუდგა პროლეტარიატი მარქსისტული პარტიის მეთაურობით. პროლეტარიატისა და მშრომელთა მასების გმირულმა ბრძოლამ შეარყია ცარიზმის საფუძვლები. რევოლუცია დამარცხდა, მაგრამ მიუხედავად ამისა, იგი 1917 ოქტ. სოციალ. რევ. გენ. რეპეტიცია იყო (იხ. *რევოლუცია რუსეთში 1905—07*). რუსეთი, რ-იც XIX ს-ში მსოფლიო რეაქციის დასაყრდენი იყო, XX ს-იდან მსოფლიო განმათ მოძრაობის ავანგარდში მოექცა 1906, რევ. შეტევის გამო, მთავრობამ შექმნა წარმომადგენლობითი ორგანო *სახელმწიფო სათათბირო*. სტოლიპინის მთავრობამ გარეკა II სათათბირო და მოიწვია III, დაიწყო ლავირება, გაატარა აგრ „რეფორმა" (იხ. სტ. *სტოლიპინის აგრარული რეფორმა*), რითაც თვითმპყრობელობა შეეცადა შეექმნა დასაყრდენი რევ. წინააღმდეგ საბრძოლველად.

1909-იდან დაიწყო სამრეწვ. აღმავლობა, რ-ის შედეგად კაპიტალ. მრეწვ უფრო გაიზარდა, იმატა წარმოების კონცენტრაციამ, კაპიტალიზმი განვითარდა აგრეთვე სოფ. მეურნეობაში. I მსოფლიო ომის (1914—18) დასაწყისისათვის რუსეთი საწარმოო დონით საფრანგეთსა და იაპონიას გაუთანაბრდა, მაგრამ ჩამორჩებოდა აშშ-ს, დიდ ბრიტანეთსა და გერმანიას. წარმოების კონცენტრაციის დონით იგი მსოფლიოში I ადგილზე გავიდა. 1914 ისეთ საწარმოებში, სადაც 500-ზე მეტი მუშა მუშაობდა, ჩაბმული იყო ქვეყნის მუშათა კლასის 56,6% ამან ხელი შეუწყო პროლეტარიატის პოლიტ. ორგანიზებულობასა და შემჭიდროებას. იმპერიალიზმის ეპოქაში რუს. განვითარების ყველაზე მნიშვნელოვანი შედეგი იყო ქვეყანაში სოციალ რევ., ეკონ. და პოლიტ წანამძღვრების მომწიფება. გაძლიერდა რევ ავანგარდი — მუშათა კლასი 1913 პროლეტარიატის საერთო რაოდენობა 17 მლნ. შეადგენდა. სამრეწვ. პროლეტარიატი, რ-საც ბოლშევიკური პარტია ხელმძღვანელობდა, მაღალი რევ. შემართებით გამოირჩეოდა. მუშათა კლასის მოკავშირე იყო ღარიბი გლეხობა. 1910 დაიწყო რევ მოძრაობის ახ. აღმავლობა. I მსოფლიო ომმა, რ-შიაც ცარიზმი ანტანტის ქვეყნების მხარეზე მონაწილეობდა, უკიდურესობამდე დაძაბა კლასობრივი წინააღმდეგობანი, დააჩქარა რევ. მომწიფება. 1916 შეიქმნა რევ სიტუაცია, რ-საც მოჰყვა *თებერვლის ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუცია 1917,* თვითმპყრობელობის დამხობა. რუსეთი იქცა ბურჟ.-დემოკრ. რესპუბლიკად.

**რუსეთი დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის, სამოქალაქო ომისა და სამხედრო ინტერვენციის პერიოდში 1917—20.** ცარიზმის დამხობით დამთავრდა რევ. პირველი, დემოკრ ეტაპი. მაგრამ ბურჟ.-დემოკრ. რევ ეკონ. ამოცანები გადაუწყვეტელი რჩებოდა არ იყო გადაწყვეტილი იმპერიალ. ომიდან გამოსვლის საკითხიც, სპეც. პირობების გამო. რევ. შედეგად დამყარდა ორხელისუფლებიანობა. ორი დიქტატურის ერთდროული არსებობა არ შეიძლებოდა ხანგრძლივი ყოფილიყო. წინააღმდეგობას მ. შ. აუცილებლად უნდა მოჰყოლოდა ახ. კლასობრივი შეტაკება ხელისუფლებისათვის. რევ. შემდგომი განვითარება გარდაუვალი იყო. ბოლშევიკურმა პარტიამ, რ-იც იატაკქვეშეთიდან 1917 მარტში გამოვიდა, შემდგომ რუს. პროლეტარიატის მასობრივ პარტიად გადაიქცა, ვ. ი. ლენინის მეთაურობით გამოიმუშავა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციიდან სოციალისტურში გადასვლის კონკრ თეორიულად დასაბუთებული გეგმა (იხ სტ. *აპრილის თეზისები*). სოციალ. რევ. მზადების პერიოდში მნიშვნელოვანი მოვლენები იყო: რსდმპ (ბ) სრულიად რუს. VII (აპრ.) კონფერენცია, 1917 *აპრილის კრიზისი*, 1917 *ივნისის კრიზისი*, 1917 *ივლისის დღეები, რსდმპ (ბ) VI ყრილობა, კორნილოველობის* განადგურება. 1917 შემოდგომისათვის მომწიფდა ყველა პირობა სოციალ. რევ. გამარჯვებისათვის.

1917 *დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის* გამარჯვების შედეგად რუსეთში დაემხო კაპიტალისტებისა და მემამულეების ხელისუფლება, დამყარდა პროლეტარიატის დიქტატურა, მოხდა კაპიტალიზმის ლიკვიდაცია, მოისპო სოც. და ეროვნ. ჩაგვრა. პირველად ისტორიაში პროლეტარიატი გახდა გაბატონებული კლასი, ხოლო მისი პარტია—კომუნისტური პარტია — მმართველი პარტია *სრულიად რუსეთის მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოების II ყრილობამ* 25 ოქტ. (7 ნოემბ.) გამოაცხადა ხელისუფლების გადასვლა საბჭოების ხელში, შექმნა რუს საბჭ რესპ. მთავრობა — *სახალხო კომისართა საბჭო* ვ. ი. ლენინის თავ-რეობით აირჩია სრულიად რუს. ცაკი (ცაკის თავ-რე 1917 ნოემბრიდან 1919 მარტამდე იყო ი სვერდლოვი, 1919 მარტიდან მ. კალინინი). საბჭოების II ყრილობამ, ცაკმა და სახკომსაბჭომ მიიღო მთელი რიგი დეკრეტებისა: *დეკრეტი ზავის შესახებ, დეკრეტი მიწის შესახებ* (მიწის შესახებ დეკრეტით რუს. მრავალმილიონიან გლეხობას უსასყიდლოდ გადაეცა 150 მლნ ჰა მიწა), *რუსეთის ხალხთა უფლებების დეკლარაცია* და სხვ. 1917 წ. 2 (15) ნოემბ. რუს. ხალხების უფლებათა დეკლარაცია აცხადებდა ყველა ხალხის თანასწორობას, სუვერენობასა და თვითგამორკვევის უფლებას. სოციალ. რევ. გამარჯვებას მოჰყვა მთელ ქვეყანაში საბჭ ხელისუფლების ტრიუმფული სვლა (1917—18). რუს. პროლეტარიატი დაეხმარა იმპერიის არარუსი ხალხების მშრომელებს კონტრრევ ბურჟ. და ბურჟ ნაციონალური მთავრობების წინააღმდეგ ბრძოლაში, აგრეთვე თეთრგვარდიულ ამბოხებათა ჩახშობაში.

1918 წ. 10—18 (23—31) იანვ. შედგა მუშათა, ჯარისკაცთა და გლეხთა დეპუტატების სრულიად რუსეთის საბჭოების III ყრილობა, რ-მაც მიიღო მშრომელი და ექსპლუატირებული ხალხის უფლებათა დეკლარაცია და დადგენილება „რუსეთის რესპუბლიკის ფედერაციად დაწესების შესახებ", რუსეთი გამოცხადდა რსფსრ-დ, სადაც მთელი ძალაუფლება ეკუთვნოდა საბჭოებს. რსფსრ დაწესდა, როგორც ფედერ. საბჭ. სოციალ რესპ. თავისუფალი კავშირი. *სრულიად რუსეთის მუშათა, გლეხთა, წითელარმიელთა და კაზაკთა დეპუტატების საბჭოების V ყრილობამ* (1918 წ 10 ივლ. მიიღო პირველი საბჭ კონსტიტუცია— რსფსრ-ის კონსტიტუცია. კონსტიტუციამ დაამტკიცა რსფსრ, როგორც პროლეტარიატის დიქტატურის ფორმა, ეს იყო მსოფლიოში პირველი დემოკრ. კონსტიტუცია, რ-იც უზრუნველყოფდა მშრომელთა მასების მონაწილეობას სახელმწიფოს მართვაში. რსფსრ 1918 კონსტიტუცია გახდა მოძმე რესპუბლიკების კონსტიტუციების ნიმუში.

1918 წ. 3 მარტს დაიდო *ბრესტის ზავი* გერმანიასთან. იმპერიალ. ომიდან გამოსვლისთანავე ქვეყანა შეუდგა სახ. მეურნ. მოწყობას. ჯერ კიდევ ოქტ. რევ. შემდეგ, საბჭ. სახელმწიფოს ხელში გადა-

ვიდა ბანკები, სახაზინო ქ-ნები, რკინიგზე-ბი, 1917 ნოემბ. დაიწყო მონოპ. საწარმოე-ბის ნაციონალიზაცია, 1918 წ I ნახევარში ასობით მსხვილი საწარმო გადავიდა სა-ხელმწიფოს ხელში, ხოლო დანარჩენზე დაწესდა მუშათა კონტროლი. ქვეყანა შე-უდგა იმპერიალ ომის მიერ დანგრეული სახ. მეურნ. აღდგენას, სოციალ მშენებ-ლობის გრანდიოზული გეგმის განხორცი-ელებას.

1918 ზაფხულში გაჩაღდა *სამოქალაქო ომი და სამხედრო ინტერვენცია (1918—20)*. რსფსრ მტრული ძალების გარემოცვა-ში აღმოჩნდა. კონტრრევ ძალებმა, რ-ებსაც მეთაურობდნენ მეფის გენერლები მ ალექ-სეევი, ა კოლჩაკი, ა. დენიკინი. პ ვრანგე-ლი, ანტანტის სამხ. და პოლიტ მხარდაჭე-რით, მოახერხეს შექმნათ თეთრი არმია მათ დაიკავეს ჩრდ კავკასია, დონი, ურ-ლი ვოლგისპირეთის ნაწილი. ინგლ ჯარებმა მოახდინეს მურმანსკისა და არხანგელსკის ოკუპაცია შორეულ აღმოსავლეთსა და ციმბირში შეიჭრნენ ამერ., ინგლ , საფრ და იაპ ჯარები. გერმ ჯარებმა მოახდი-ნეს ბელორ., უკრ , ყირიმის ოკუპაცია რსფსრ დიდი ნაწილი თეთრგვარდიელთა და უცხ ინტერვენტთა ხელში აღმოჩნდა ცენტრ. რუსეთი მოწყდა ძირითად სასურ-სათო ნედლეულსა და სათბობის ბაზებს. 1918 წ. 30 ნოემბ შეიქმნა მუშათა და გლეხთა თავდაცვის საბჭო ვ. ი ლენინის მეთაურობით, მტერზე გამარჯვების უზ-რუნველსაყოფად გატარდა საგანგებო ღო-ნისძიებანი, რ-ებმაც მიიღო „*სამხედრო კომუნიზმის*" სახელწოდება.

რსფსრ სამხ., მატერ. და პოლიტ დახ-მარებას უწევდა მოძმე რესპუბლიკებს. სამოქალაქო ომის დროს რსფრს-ის ურ-თიერთობამ მოძმე რესპუბლიკებთან მი-იღო ნებაყოფლობითი სამხ -პოლიტ კავ-შირის ფორმა. 1919 წ 1 ივნ ცაკმა გამოს-ცა დეკრეტი კონტრრევოლუციონერებთან საბრძოლველად რსფსრ-ის, უკრ., ლატვ., ლიტვ. და ბელორ სამხ კავშირის შესახებ

რუს. მუშათა კლასმა და გლეხობამ იმპერიის სხვა ხალხებთან ერთად, კომუ-ნისტური პარტიის ხელმძღვანელობით და-ძაბული ბრძოლით გაანადგურა მტრები რსფსრ-მ არა მარტო დაიცვა სახელმწ და-მოუკიდებლობა, არამედ დაეხმარა კიდეც მოძმე რესპუბლიკებს საერთო მტრის წინა-აღმდეგ ბრძოლაში. შუა აზიაში შეიქმნა *ხო-რეზმის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკა* (1920 წ 20 აპრ ) და *ბუხარის სახალხო საბჭოთა რესპუბლიკა* (1920 წ. 8 ოქტ.), ამიერკავკასიაში — აზერბ. სსრ (1920 წ 28 აპრ.), სომხ ასსრ (1920 წ. 29 ნოემბ.) და საქ. სსრ (1921 წ 25 თებ.)

სამოქალაქო ომის წლებში გრძელდებო-და, ხოლო მისი დამთავრების შემდეგ დას-რულდა რუს სოციალ რესპ სახელმწიფო მშენებლობა რსფსრ-ს შემადგენლობაში შეიქმნა: ბაშკ. ასსრ (1919 წ 23 მარტი). თათრ. ასსრ (1920 წ 27 მაისი), კარელ. კომუნა (1920 წ. 8 ივნ, 1923 წ 25 ივლ-იდან — კარელ. ასსრ), ჩუვ. აო (1920 წ. 24 ივნ.), ყირგ. ასსრ (1920 წ. 26 აგვ.); 1925-იდან—ყაზახ. ასსრ და სხვ. ავტონო-



გერმანელ ფაშისტთა ჯარე-ბის განადგურება მოსკოვ-თან.

მიების შექმნა განმტკიცებულ იქნა ცა-კისა და რსფსრ სახკომსაბჭოს აქტებით და გამოხატავდა ხალხების ნებას.

ოქტ. რევ გაწარჯვებისთანავე დაიწყო კულტ. მშენებლობა. 1917—21 მოხდა სახ. განათლების მთელი სისტემის რეორგანი-ზაცია, დაიწყო წერა-კითხვის უცოდინა-რობის ლიკვიდაცია, მეცნიერება ჩადგა ხალხის სამსახურში 200-ზე მეტი მეცნი-ერი მიიწვიეს გოელროს გეგმის შესამუ-შავებლად. საფუძველი ჩაეყარა საბჭ. რუს და სხვა ხალხების ლიტ-რას, ხელოვნებას,

**სოციალისტური მშენებლობა რსფსრ-ში 1921—40.** ომის შემდეგ რსფსრ საში-ნაო მდგომარეობა მძიმე იყო ნედლეუ-ლისა და სათბობის უქონლობის გამო სა-წარმოების უმრავლესობა უმოქმედოდ იდ-გა ფ-კებისა და ქ-ნების მიერ გამოშვებუ-ლი პროდუქცია 1921 წ 4,6-ჯერ ნაკლები იყო. ვიდრე 1913, ხოლო სოფ მეურნ. პრო-დუქცია ომამდელის 50% შეადგენდა. ეკო-ნომიკა ძველებურად მრავალწყობიანი რჩებოდა

მშვიდობიან სამეურნეო მშენებლობაზე გადასვლის დროს დიდი როლი ითამაშა სრულიად რუს საბჭოების VIII ყრილობამ (1920 წ 22—29 დეკ.), რ-მაც დაამტკიცა ქვეყნის ელექტრიფიკაციის ლენინური გეგ-მა 1921 მარტში რკპ (ბ) X ყრილობამ მიიღო ისტ გადაწყვეტილება ახ ეკონ. პოლიტიკაზე გადასვლის შესახებ (იხ სტ. *ახალი ეკონომიკური პოლიტიკა*) 1922 ამოქმედდა კაშირის ელსადგური, აშენ-და სხვა ელსადგურები, გატარდა ფულის რეფორმა. სახ. მეურნ. (განსაკუთრებით მძიმე მრეწვ.) აღდგენა ნელა და დიდი სიძნელეების გადალახვით ხდებოდა 1921 ზაფხულში მოუსავლიანობის გამო დაიწყო მასობრივი შიმშილი. სიძნელეების მიუ-ხედავად, რსფსრ დიდ დახმარებას უწევ-და სხვა საბჭ რესპუბლიკებს ეკონ აღდგე-ნის საქმეში, მ შ საქართველოს

სსრკ-ის შექმნამდე რსფსრ-ის მთავრობა ფაქტობრივად საერთო ფედერ მთავრო-ბის როლს ასრულებდა ყველა საბჭ. რეს-პუბლიკას — უკრ სსრ, ბელორ. სსრ, საქ სსრ, სომხ. სსრ, აზერბ. სსრ — საკავშ ცაკში და სახ. კომისართა საბჭოში თავი-ანთი წარმომადგენლები ჰყავდა, სამოქა-ლაქო ომის დროს საბჭ რესპუბლიკებს შორის 1919 დადებულ სამხ კავშირის ხელშეკრულებას, მშვიდობიან წლებში და-ემატა ხელშეკრულებები სამეურნეო კავ-შირის შესახებ (1920—21). რსფსრ-ის მთავრობა საგარეო პოლიტიკის ყველა საკითხს, რ-იც ამ რესპუბლიკებს ეხებოდა, მათი მონაწილეობითა და თანხმობით წყვეტდა. მოძმე სოციალ. რესპუბლიკებმა რსფსრ-ს მიანდეს თავისი წარმომადგენ-ლობა გენუის კონფერენციაზე

ერთობლივმა ბრძოლამ საშინაო და საგარეო კონტრრევ. წინააღმდეგ, სახ მეურნ აღდგენისა და სოციალიზმის მშე-ნებლობის საერთო ამოცანებმა, თავდაც-ვისა და საგარეო პოლიტიკის ინტერესებმა განსაზღვრა ყველა საბჭ რესპ ერთ ფე-დერ სახელმწიფოდ გაერთიანების აუცი-ლებლობა 1922 წ 30 დეკ მოსკოვში შედ-გა *სსრკ მუშათა, გლეხთა და წითელარმი-ელთა დეპუტატების საბჭოების I ყრილო-ბა*, რ-მაც გამოაცხადა სსრკ-ის შექმნა

თავდაპირველად სსრკ-ს შემადგენლობა-ში შევიდნენ რსფსრ უკრ სსრ ბელორ. სსრ და ამიერკავკ ფედერ სსრ რსფსრ გახდა ბირთვი, რ-ის ირგვლივ ჩამოყა-ლიბდა და მომძლავრდა მრავალეროვანი სოციალ სახელმწიფო — სსრ კავშირი. სსრკ-ის შექმნამ ხელი შეუწყო რსფსრ-სა და სხვა მოკავშირე რესპუბლიკების სწრაფ აღდგენას.

1924—25 მოხდა შუა აზიის ეროვნ სა-ხელმწიფოებრივი გამიჯვნა, ჩამოყალიბ-და შუა აზიის რესპუბლიკები: უზბ. სსრ, თურქმ. სსრ და ტაჯ. სსრ, ხოლო რსფსრ შემადგენლობაში ჩამოყალიბდა ჩუვ. ასსრ და ჩრდ. ოსეთის აო (1924 წ. 7 ივლ.) და

ა. შ. 1925 რსფსრ-ის შემადგენლობაში, გარდა გუბერნიებისა, შედიოდა: 9 ავტონ. რესპუბლიკა და 15 ავტონ ოლქი.

1925—27 წლებში რსფსრ-ის სახ. მეურ-ნეობამ ომამდელ დონეს მიაღწია მრეწვე-ლობაში სოციალ. სექტორის წილმა 1925 წ. 81% შეადგინა ხორციელდება *ლენინის კოოპერაციული გეგმა* 1918—25 წლებში წარმოიშვა სოციალ მეურნ პირველი კე-რები (საბჭ მეურნეობანი, კოლ-ბანი). მაგრამ ქვეყანაში ჯერ კიდევ 16 მლნ. გლე-ხური მეურნეობა ერთპიროვნული იყო, ხოლო ქალაქად რჩებოდა უმუშევრობა.

სოციალიზმის აშენების ლენინური გეგ-მის განხორციელების მიზნით დაისახა ქვეყნის ინდუსტრიალიზაციის (იხ. სტ. *საკ კპ(ბ) XIV ყრილობა*) და კო-ლექტივიზაციის *კურსი* (იხ სტ. *საკ. კპ(ბ) XV ყრილობა*), რ-ის განხორცი-ელებაში რსფსრ-მ გადამწყვეტი როლი ითამაშა რსფსრ-ის კომუნისტები აქ-ტიურად მონაწილეობდნენ *ტროცკიზმი-სა* და მემარჯვენე გადახრის წინააღმდეგ (იხ. *მემარჯვენე გადახრა საკ კპ(ბ)-ში*). რსფსრ-ის სახ. მეურნ. განვითარების I ხუთწლიანი გეგმა 1929—32 დაამტკიცა სრულიად რუს საბჭოების XIV ყრილო-ბამ 1929 მაისში იგი წარმოადგენდა საერ-თო საკავშ. გეგმის ნაწილს I ხუთწლიანი გეგმის შესრულების შედეგად აშენდა 1100 მსხვილი სამრეწვ ობიექტი 1930 მოისპო უმუშევრობა მთლიანი კოლექტივიზაციის განხორციელების შედეგად მოხდა კულა-კობის, როგორც კლასის, ლიკვიდაცია. აშენდა სოციალიზმის ეკონ საფუძვლები. მრეწველობასა და სოფ მეურნეობაში გა-ბატონდა სოციალ სისტემა აგრ ქვეყანა გადაიქცა აგრ.-ინდუსტრ ქვეყნად.

II ხუთწლედში (1933—37) განხორცი-ელდა წარმოების ყველა დარგის ტექ. რე-კონსტრუქცია რსფსრ-ში მწყობრში ჩად-გა 2900 ახ.მსხვილი საწარმო რსფსრ-ის სამრეწვ წარმოება 19..3 წ 1937-თან შედარებით 6-ჯერ გაიზარდა. განმტკიც-და საკოლმ წყობილება. რსფსრ-ში ის-ევე როგორც მთელ ქვეყანაში ძირითადად აშენდა სოციალიზმი განხორციელდა კულტ რევოლუცია ჩამორჩენილ ხალხებ-ში შეიქმნა დამწერლობა ეროვნ. ლიტ-რა. ახ. ადმ.-ტერ დაყოფით რსფსრ 1931 ითვლიდა 14 მხარესა და ოლქს, 11 ავტონ რესპუბლიკას, 14 აო-ს, 2085 რ-ნს. სახ მეურნ სოციალ გარდაქმნის პრო-ცესში შეიცვალა მუშათა კლასი, გლეხო-ბის, ინტელიგენციის სოც. ბუნება 1937 წ. 21 იანვ მიიღეს რსფსრ-ის ახ. კონსტიტუ-ცია, ხოლო შემდეგ ავტონ. რესპუბლიკების კონსტიტუციები

I—II და ნაწილობრივ III (1938-იდან) ხუთწლედების შესრულების შედეგად რსფსრ-მ უდიდეს წარმატებებს მიაღწია სახ. მეურნ განვითარებაში, მისი მრეწვ. დიდ როლს ასრულებდა ქვეყნის თავდა-ცვითი უნარიანობის განმტკიცებაში.

**რსფსრ დიდი სამამულო ომის წლებში 1941—45** 1941 წ. 22 ივნისს ფაშისტური გერმანია თავს დაესხა სსრკ-ს დაიწყო სსრკ *დიდი სამამულო ომი 1941—45*. მტერ-მა მოახერხა ლენინგრ ბლოკირება, მოს-კოვთან და დონის როსტოვთან მიახლოე-ბა. გრანდიოზული ბრძოლა გაჩაღდა სმო-ლენსკის ველებზე, ლენინგრადთან, მოს-კოვთან სევასტოპოლთან, ტულასთან და სხვ *მოსკოვთან ბრძოლაში 1941—42* მოწი-ნააღმდეგემ პირველი დიდი დამარცხება განიცადა ოკუპირებულ ტერიტორიაზე დაიწყო მძლავრი პარტიზ. მოძრაობა. 1942 შემოდგომაზე მტერმა მიაღწია ვოლ-გას, დაიკავა ჩრდ კავკ ნაწილი ფაშის-ტური არმიის განადგურებამ *სტალინგრა-დის ბრძოლაში* (1942—43) ჩრდ კავკასი-აში და *კურსკის ბრძოლაში* (1943) ძირე-ული გარდატეხა მოახდინა დიდი სამამუ-ლო ომისა და II მსოფლიო ომის მსვლე-ლობაში. დაიწყო ფაშისტური არმიის განდევნა სსრკ ტერიტორიიდან. 1945 წ.

ხ მაისს ფაშისტურმა გერმანიამ მოახდინა უსიტყვო კაპიტულაცია. გერმანიასთან და მის მოკავშირეებთან ომის მთავარი სიმძიმე რუსმა ხალხმა გადაიტანა, მან გადამწყვეტი წვლილი შეიტანა მტერზე გამარჯვების, ფაშიზმის განადგურების საქმეში. ომში გამოჩენილი თავდადებისა და ვაჟკაცობისათვის საბჭ კავშირის 11 ათ. გმირიდან 7 ათ რუსი იყო, საყოველთაოდ შევიდა ისტორიაში ა მატროსოვის ზ. კოსმოდემიანსკაიას, ე ჩაიკინას, ნ კუზნეცოვის, დ კარბიშევისა და სხვ. სახელები

დიდი სამამულო ომის დამთავრების შემდეგ რსფსრ-ის შემადგენლობაში შევიდა: 1944 ფინეთთან დადებული ხელშეკრულებით — პეჩენგის ოლქი 1945 *ყირიმის კონფერენციის* გადაწყვეტილებით — სამხრ სახალინი, კურილის კ-ები, *პოტსდამის კონფერენციის* (1945) გადაწყვეტილებით—ალმ პრუსიის ნაწილი (კალინინგრადის ოლქი)

რსფსრ-ის სახ. მეურნეობას ომმა უდიდესი ზარალი მიაყენა — ფაშისტებმა დაანგრიეს 12 150 სამრეწვ საწარმო, 13 ათ. *კმ* რკინიგზა, დაარბიეს და გაძარცვეს 52 800 კოლ-ბა და 860 საბჭ. მეურნეობა, 1300 მტს, 17,300 სკოლა, 208 თეატრი და სხვ. ქ-ებისათვის მიყენებულმა ზარალმა (იმ დროის ფასებში) 249 მლრდ. მანეთი შეადგინა

1950 ბოლოსათვის რსფსრ-მ აღადგინა ომის მიერ დანგრეული მრეწველობა, მისმა დონემ 75%-ით გადააჭარბა ომამდელს (1940) აღადგინეს 3700 მსხვილი სამრეწვ. საწარმო, 15 ქალაქი (სმოლენსკი, ვიაზმა, ფსკოვი, ნოვგოროდი, ორიოლი, კურსკი, ტულა და სხვ.) აგრეთვე მტრის მიერ დანგრეული რ-ნები, სამრეწვ. და ნავთობის (გროზნო, მაიკოპი) ცენტრები, კოლ-ბები, საბჭ მეურნეობები. რსფსრ-მ დიდი დახმარება გაუწია დანგრეული მეურნ. აღდგენაში უკრაინას, ბელორუსიას, მოლდავეთს, ბალტიისპირეთის რესპუბლიკებს

50-იან წლებში რსფსრ-ის სოციალ. ეკონომიკამ ახ. აღმავლობა განიცადა. 1951—55 მწყობრში ჩადგა 1900 მსხვილი სამრეწვ. საწარმო, მრეწვ. პროდუქცია 79%-ით გაიზარდა. ამაღლდა რსფსრ-ის მშრომელთა ეკონ კეთილდღეობა და კულტ. დონე

1954 წ. 29 მაისს უკრ. რუსეთთან შეერთების 300 წლისთავის აღსანიშნავად და სახ. მეურნ და კულტ დარგში მიღწეული წარმატებებისათვის რსფსრ დაჯილდოვდა ლენინის ორდენით. რსფსრ-მ უკრაინას გადასცა ყირიმი (1954).

1956 რსფსრ-ის შემადგენლობაში შევიდა კარელ. ასსრ (ჩამოყალიბდა კარელ.-ფინ. სსრ გარდაქმნით). 1957 რსფსრ-ის შემადგენლობაში აღდგენილ იქნა (1943—44 ლიკვიდირებული) ჩაჩნ.-ინგ. ასსრ, ყალმ. აო (1959 წ. 29 ივლ გარდაიქმნა ასსრ-ად). ყაბარდოს ასსრ გარდაიქმნა ყაბ.-ბალყ. ასსრ-ად, ხოლო ჩერქეზეთის აო ყარაჩაი-ჩერქეზეთის აო-ად. 1961 ტუვის აო გარდაიქმნა ტუვის ასსრ-ად. რსფსრ-ის მშრომელები სახ. მეურნ. და კულტ. დარგში მაღალი მიღწევებისათვის 1958 დაჯილდოვდა მეორე ლენინის ორდენით. რესპუბლიკა შევიდა განვითარებულ სოციალ. საზ-ბაში.

60-იან წლებში რსფსრ-ის მუშები, გლეხები და ინტელიგენცია, მთელ საბჭ. ხალხთან მჭიდრო კავშირში, შეუდგა სკკპ XXII ყრილობის მიერ მიღებული ახ. პროგრამის განხორციელებას დაიწყო კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შექმნა.

60—70-იან წლებში რსფსრ-ში აშენდა მსხვილი ელსადგურები ვოლგაზე, კამაზე, ენისეიზე, ანგარაზე და სხვ. დაიწყო ტიუმენში ნავთობის მოპოვება. აშენდა ნავთობ-გაზსადენი მაგისტრ. ხაზები, მსხვილი საავტ. ქ-ნები ვოლგაზე და სხვ. დაიწყო ბაიკალ—ამურის რკინიგზის მაგისტრალის მშენებლობა, მიმდინარეობს ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის სიმდიდრეთა ათვისება.

რსფსრ-ის სოფ მეურნ მუშაკები, ახორციელებენ რა სკკპ ცკ-ის მაისის პლენუმის (1982) გადაწყვეტილებებს, დიდ წარმატებებს აღწევენ, მაგ , სოფ. მეურნ. პროდუქციის მოცულობა 1982 წ 1981-თან შედარებით 4,4 მლრდ მან-ით გაიზარდა ფართო გაქანება მიიღო აგროსამრეწვ. კომპლექსების მშენებლობამ 1982 რესპუბლიკაში მოქმედებდა დაახლ 300-ზე მეტი აგროსამრეწვ. გაერთიანება, ამ კომპლექსების მშენებლობისათვის გამოყოფილია 24 მლრდ მან. კაპიტალდაბანდება. რსფსრ-ის განვითარების საქმეში დიდი მნიშვნელობა აქვს სკკპ ცკ-ისა და მინისტრთა საბჭოს 1974 დადგენილებას არაშავმიწანიადაგიანი ზოლის შემდგომი განვითარების შესახებ.

განვითარებული სოციალიზმის პერიოდში რსფსრ-ის მშრომელებს თავდადებული გმირული შრომით მრეწველობაში, სოფლის მეურნ., მეცნიერებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეაქვთ კომუნიზმის მშენებლობის საერთო სახალხო საქმეში

1967 რსფსრ დაჯილდოვდა ოქტ რევ. ორდენით, ხოლო 1970, სსრკ შექმნის 50 წლისთავის აღსანიშნავად, — ხალხთა მეგობრობის ორდენით

*ლიტ*.. Г е р н е т М. Н., История царской тюрьмы, т 1—5, 3 изд., М. 1960—63; Г р е к о в Б Д Крестьяне на Руси с древнейших времен до XVII в., т 1—2, М., 1952—54, Декреты Советской власти, т. 1—5, М., 1957—71; История КПСС, т. 1—5, М., 1964—70; История национально-государственного строительства в СССР, т. 1, М., 1972; История Сибири древнейших времен до наших дней, т 1—5, Л., 1968—69; История СССР. С древнейших времен до наших дней, т. 1—10, М., 1966—7.; К о в а л ь ч е н к о И Д., Русское крепостное крестьянство в первой половине XIX в. [М ], 1967; Конституции и конституционные акты РСФСР (1918—1937) Сб. документов, М., 1940; Очерки истории Поволжья и Приуралья, в 1— 4, Казань, 1967—72; С о л о в ь е в С. М., История России с древнейших времен, кн. 1—15, М., 1959—66; Т и х о м и р о в М. Н., Древнерусские города, 2 изд., М., 1956; Ч е р е п н и н Л. В., Образование Русского централизованного государства в XIV—XV вв., М., 1960; Я с н о в М. А., Российская Советская Федеративная Социалистическая Республика, М., 1972.

## VI. სახალხო მეურნეობა

**ზოგადი დახასიათება.** რსფსრ ფართობით, მოსახლეობითა და ეკონომიკით უმძლავრესი მოკავშირე რესპუბლიკაა სსრკ-ში. მასზე მოდის ქვეყნის ტერიტ. 3/4 მოსახლ. 1/2-ზე მეტი, მრეწვ. პროდუქციის 2/3 და სოფ.-მეურნ. პროდუქციის დაახლ. 1/2.

რსფსრ-ს აქვს მდიდარი ნედლეულისა და სათბობ-ენერგეტ. რესურსები. მის ფარგლებში მოქცეულია სსრკ ჰიდროენერგიის მარაგის თითქმის 3/4 და ხე-ტყის 9/10-ზე მეტი. აქ განლაგებულია ნავთობის, ქვანახშირის, კალიუმის მარილების, ნიკლის, ვერცხლისწყლის, ალუმინის ნედლეულის, ვოლფრამის, ოქროს, პლატინის, აზბესტისა და სხვ. წიაღისეულის დიდი საბადოები, სას.-სამ. მიწების უზარმაზარი მასივები. რსფსრ ეკონომიკურად დაკავშირებულია ყველა სხვა მოკავშირე რესპუბლიკასთან, დახმარებას უწევს მათ მეურნ. განვითარებაში.

სოციალ. მშენებლობის წლებში რსფსრ აგრ. რესპუბლიკიდან განვითარებული სოფ. მეურნ. მქონე მძლავრ ინდუსტრ რესპუბლიკად გადაიქცა.

სახ. მეურნ. სტრუქტურაში მკვეთრად გამოიყოფა მრეწვ., განსაკუთრებით მძიმე ინდუსტრია. რესპუბლიკისათვის დამახასიათებელია მრეწვ. და სოფ. მეურნ., ტრანსპ., არასაწარმოო სფეროს აგრეთვე ნედლეულის სათბობ-ენერგეტ და შრომითი რესურსების ურთიერთგანპირობებული განვითარება ამ მხრივ პროგრ როლს ასრულებს ახ ტერიტ.-საწარმოო კომპლექსების ფორმირება ასეთი კომპლექსებია: დას ციმბირის საიანის ბრატსკ—უსტ-ილიმსკისა და სხვ გრძელდება სპეციალიზაციის გაღრმავების პროცესი და ეკონ რ-ნების მეურნეობის კომპლექსურობის ამაღლება, რაიონთაშორისი კავშირების სრულყოფა.



ქვეითი ჯარი ტანკსაწინააღმდეგო იარაღის თანხლებით მიიწევს ნოვოსოკოლნიკის მიმართულებით, ჩრდილოეთ-დასავლეთის ფრონტი, 1941.

მრეწველობა 1982-ში რესპუბლიკაში 25,8 ათ საწარმოა რაც შეადგენს სსრკ-ის სამრეწვ საწარმოთა 57% მრეწველობა გამოირჩევა არა მარტო უდიდესი მოცულობით არამედ ღრმა სტრუქტურული დიფერენციაციით ფაქტობრივად რესპ. აწარმოებს სსრკ-ში გამოშვებულ ყველა სახეობას პროდუქციას (იხ ცხრ 1) რსფსრ-ზე მოდის ქვეყანაში წარმოებული ელექტროენერგიის დაახლ 2/3 ნავთობის მოპოვების 4/5-ზე მეტი, ქვანახშირის 1/2-ზე მეტი, ბუნებრივი აირის დაახლ 2/5, რკინის მადნის 1/3 თუჯის ფოლადისა და ნაგლინის წარმოების 1/2-ზე მეტი, მინერ. სასუქებისა და გოგირდმჟავას დაახლ 1/2, კალცინირებული სოდის 3/4-ზე მეტი, ქიმ. ბოჭკოს 2/3 დახერხილი ხე-ტყის 4/5, ცემენტის 3/5, რკინაბეტონის ნაკეთობათა და კონსტრუქციების 1/2, ავტომობილების 4/5-ზე მეტი, ლითონსაჭრელი დაზგების დაახლ 1/2 მაგისტრალური ელმავლების 3/4; ტრაქტორების დაახლ 1/2, თევზის რეწვის 2/3-ზე მეტი, ხორცისა და კარაქის 1/2 მრეწველობის დარგების აბსოლ. უმრავლესობა ვითარდება ადგილ. ნედლეულის ბაზაზე

მრეწველობაში წამყვანი ადგილი უჭირავს მძიმე ინდუსტრიას. გამოშვებული პროდუქციის 3/4 „ა" ჯგუფზე (წარმოების საშუალებათა წარმოება) მოდის საბჭ წლებში განხორციელდა ინდუსტრ გადანაცვლება აღმ. რ-ნებში, სადაც თავმოყრილია ნედლეულისა და სათბობ-ენერგეტ. რესურსების უდიდესი მარაგი აღმ რ-ნები ორიენტირებულია ძირითადად სათბობ მრეწველობაზე, ელექტროენერგეტიკაზე, შავსა და ფერად მე-




ივანოვოს ოლქის კოლმეურნეები აბარებენ ხორბალს წითელი არმიის ფონდს, 1943.

ცხრ. 1.—მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1913 | 1940 | 1960 | 1970 | 1982 |
|---|---|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლრდ. კვტ·სთ.) | 1,3 | 30,8 | 197,0 | 470,2 | 862 |
| ნავთობი (აირის კონდენსატით) (მლნ. ტ) | 1,3 | 7,0 | 118,9 | 284,8 | 559 |
| ბუნებრივი აირი (მლრდ. $მ^3$) | — | 0,2 | 24,4 | 83,3 | 325 |
| ქვანახშირი (მლნ. ტ) | 6,0 | 72,8 | 294,5 | 344,8 | 391 |
| ფოლადი (მლნ. ტ) | 1,8 | 9,3 | 36,6 | 63,9 | 84 |
| საგლინი (მლნ. ტ) | 1,4 | 6,6 | 27,9 | 50,1 | 60 |
| მინერალური სასუქი (საკვები ნივთიერების 100%-ზე გაანგარიშებით) (მლნ. ტ) | ... | 0,5 | 3,7 | 6,3 | 12,7 |
| ქიმ. ბოჭკო და ძაფი (ათ. ტ) | — | 7,0 | 176,5 | 431,9 | 629 |
| მერქნის გაზიდვა (მლნ. $მ^3$) | 54,5 | 216,0 | 336,0 | 354,0 | 252 |
| ცელულოზა (მლნ ტ) | 0,1 | 0,4 | 2,1 | 4,7 | 7,0 |
| ქაღალდი (მლნ ტ) | 0,2 | 0,7 | 1,9 | 3,5 | 4,5 |
| ტყავის ფეხსაცმელი (მლნ. წყვილი) | ... | 141,3 | 244,7 | 350,0 | 344,5 |
| ხორცი (მლნ ტ) | ... | 0,9 | 2,4 | 3,7 | 4,6 |
| ფხვნილი შაქარი (მლნ ტ) | 0,2 | 0,4 | 1,6 | 2,9 | 3,6 |
| კარაქი (ათ ტ) | ... | 141,1 | 383,6 | 486,3 | 634 |

* 1980

ტალურგიაზე, ქიმ და ხე-ტყის მრეწველობაზე, რესპ. ევრ. ნაწილში (ურალის ჩათვლით) განვითარებულია შრომატევადი წარმოება.

ს ა თ ბ ო ბ ი   მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ი ს დიდი ნაწილი (2/3-ზე მეტი) მოდის ნავთობისა და ბუნებრივი აირის მოპოვებაზე. 1940—82 ნავთობის მოპოვება გაიზარდა 79,9-ჯერ, აირისა—1625-ჯერ, ქვანახშირისა—5-ჯერ. ნავთობი თავმოყრილია ვოლგა-ურალის ოლქში, დას. ციმბ. აუზში. დას. ციმბირი ნავთობის რესურსებით ერთ-ერთი უმდიდრესი რეგიონია მთელი მსოფლიოს მასშტაბით ბუნებრივი აირის მოპოვება უმთავრესად თავმოყრილია ჩრდ. კავკასიაში, ვოლგისპირეთსა და ქვეყნის ჩრდ.-დას. ნაწილში. ეს რ-ნები იძლევა რსფსრ-ის ბუნებრივი აირის 60%-ს. აირის მოპოვების პერსპექტივები მნიშვნელოვანწილად დაკავშირებულია დას. ციმბ., აგრეთვე ურალის რესურსების ათვისებასთან.

ქვანახშირის ყველაზე დიდი აუზებია კუზნეცკისა და პეჩორის შიგარაიონული მნიშვნელობის ქვანახშირის აუზებია — მოსკ., კიზელის, კანსკ-აჩინსკისა და ირკუტსკის. ქვანახშირის დაახლ 40% ღია წესით იღებენ, განსაკუთრებით, ციმბირსა და შორეულ აღმოსავლეთში.

რაც შეეხება სათბობ ტორფს, მას მოიპოვებენ უმთავრესად ცენტრში, ჩრდ.-დას-ში, ვოლგა-ვიატკისა და ურალის რ-ნებში. ფიქლებს იღებენ ჩრდ.-დას და ვოლგისპირეთის რ-ნებში

ე ლ ე ქ ტ რ ო ე ნ ე რ გ ე ტ ი კ ა. 1940—82 ელექტროენერგიის წარმოება 24,8-ჯერ გაიზარდა. ელექტროენერგიის წარმოების მასშტაბებით გამოირჩევა ცენტრი, ვოლგისპირეთი, ურალი, აღმ. ციმბირი. მოქმედებს ცენტრის, ჩრდ.-დასავლეთის შუა ვოლგის, ურალის, ჩრდ. კავკასიის, ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის გაერთ. ენერგეტ. სისტემები. დიდ ქ-ებსა და სამრეწვ ცენტრებში განლაგებულია მძლავრი თესები.

ვოლგა-კამისა და ანგარა-ენისეის ჰიდროენერგეტ. კასკადი იქმნება ვოლგის ორი, ბრატსკისა და კრასნოიარსკის ჰესებით. შენდება მრავალი ჰესი. ყველა დიდი ელექტროსადგური შექმნილია ომისშემდგომ პერიოდში რსფსრ-ში, პირველად ჩვენს ქვეყანაში, აშენდა გეოთერმული ელექტროსადგური კამჩატკაზე და მოქცევაუკუქცევაზე დამყარებული ელექტროსადგური — კოლის ნ.-კ-ზე.


უსტ-ილიმსკის ჰესის მშენებლობა, 1974.

ქ ი მ ი უ რ ი   დ ა   ნ ა ვ თ ო ბ ქ ი მ. მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა ძლიერ არის განვითარებული. მისი თითქმის ყველა დარგი საბჭ. ხელისუფლების წლებშია შექმნილი. 1940 — 82 ქიმ. ბოჭკოს წარმოება 89,7-ჯერ გადიდდა, მინერ. სასუქებისა — 24,2-ჯერ, გოგირდმჟავა—9,7-ჯერ. მრეწვ ეს დარგი უდიდეს რესურსებს შეიცავს. ქიმ. მრეწვ. განსაკუთრებით განვითარდა ომისშემდგომ პერიოდში ვოლგისპირეთში, ცენტრ. რ-ნში, დას. და აღმ. ციმბირში და სხვაგან. ამჟამად ახ. ნავთობქიმ. კომპლექსები ყალიბდება დას. ციმბ. ნავთობის საფუძველზე (ტობოლსკი, ტომსკი). სინთეზური კაუჩუკის წარმოება თავმოყრილია ვოლგისპირეთში, ცენტრ რ-ნში, ცენტრ. შავმიწანიადაგიან რ-ნებსა და დას. ციმბირში. ქიმ. ბოჭკოს წარმოების ძირითადი რ-ნებია ცენტრ., ცენტრ. შავმიწანიადაგიანი, ვოლგისპირეთი, დას და აღმ. ციმბირი მინერ სასუქების წარმოების ძირითადი ნედლეულია ბუნებრივი აირი. ამიტომ საწარმოები განლაგებულია არა მარტო ნედლეულის ბაზების მახლობლად, არამედ მათგან შორსაც, კერძოდ, მაგისტრ აირსადენების გასწვრივ. ის საწარმოები, რ-ებიც იყენებს საკოქსე აირს, უშუალოდ არის დაკავშირებული შავი მეტალ. ცენტრებთან.

შ ა ვ ი   მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა რესპ. მრეწვ ერთ-ერთი მნიშვნელოვანი დარგია, რ-ის საწარმოები საბჭ. ხელისუფლების წლებში მთლიანადაა რეკონსტრუირებული. 1940—80 რკინის მადნის მოპოვება 9-ჯერ გაიზარდა, კოქსის წარმოება — 8-ჯერ, თუჯის გამოდნობა — 9-ჯერ, ფოლადის გამოდნობა — 9-ჯერ და უფრო მეტად. სრული ტექნოლ. ციკლის საწარმოები თავმოყრილია ურალში (მაგნიტოგორსკი, ჩელიაბინსკი, ნიჟნი-ტაგილი), ცენტრ. რ-ნში (ლიპეცკი, ტულა) და დას. ციმბირში (ნოვოკუზნეცკი). ურალი იძლევა რესპ. თუჯის, ფოლადისა და მზა ნაგლინის 1/2-ზე მეტს. შავი მეტალ. თავისებურებაა შემოზიდულ საწვავზე მუშაობა (ქვანახშირი შემოაქვთ კუზნეცკისა და ყარაღანდის აუზებიდან). მიუხედავად იმისა, რომ ურალს რკინის მადანი მნიშვნელოვანი რაოდენობით აქვს, იგი შემოაქვთ აგრეთვე ყაზახეთიდან.

ცენტრ და ცენტრ. შავმიწანიადაგიანი რ-ნები აწარმოებენ რესპ. თუჯის 1/5-ზე მეტს, ფოლადის 8% და მზა ნაგლინის 11%. რკინის მადანს იღებენ კურსკის მაგნ. ანომალიის ფარგლებში, რ-იც ცნობილია როგორც მეტალ. ნედლეულის უნიკალური წყარო.

ციმბირის მეტალ. ბაზა იძლევა რესპ. თუჯის 1/5-ს, ფოლადის 18%-ს და მზა ნაგლინის თითქმის 20%-ს. საწარმოები თავმოყრილია ძირითადად კემეროვოს ოლქის ტერიტორიაზე, სადაც შექმნილია კუზნეცკის მსხვილი მეტალ კომბინატი და დას. ციმბირის მეტალ. ქ-ნა. რ-ნს აქვს ხელსაყრელი ნედლეულისა და სათბობი რესურსები. რკინის მადანს იღებენ დას. ციმბირსა და აღმ. ციმბირში.

ფ ე რ ა დ ი   მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა წარმოადგენს ქვეყნის ნიკლის ძირითად და თუთიის უმნიშვნელოვანეს მწარმოებელს. მნიშვნელოვან მასშტაბებს მიაღწია სპილენძის, ტყვიის, თუთიის, ალუმინის წარმოებამ. ნედლეულისა და სათბობ-ენერგეტ რესურსების შეთანაწყობამ განაპირობა ალუმინის მრეწვ. ცენტრების შექმნა ჩრდ.-დას-ში, ვოლგისპირეთში, ურალში, დას. და აღმ. ციმბირში. დიდი როლი ენიჭება ვოლფრამისა და მოლიბდენის მოპოვებასა და გამდიდრებას ჩრდ კავკასიაში, აღმ. ციმბირში, შორეულ აღმოსავლეთში და სხვ. ოქროს მოიპოვებენ უმთავრესად აღმ. ციმბირსა და შორეულ აღმ-ში. ალმასის საბადოები არის იაკუტიაში, პერმის ოლქში და სხვ.

მ ა ნ ქ ა ნ ა თ მ შ ე ნ ე ბ ლ ო ბ ა   დ ა   ლ ი თ ო ნ დ ა მ უ შ ა ვ ე ბ ა მძიმე მანქანათმშ. ორიენტირებულია მეტალ. ბაზებისა და საერთოდ მძიმე მრეწვ. რ-ნებისაკენ. მსხვილი საწარმოებია: ცენტრ. რ-ნში, ურალში, აღმ. ციმბირში. ენერგეტ მანქანათმშ. უმნიშვნელოვანესი ცენტრები განლაგებულია: ჩრდ.-დას-ში (ლენინგრადი), ცენტრ. რ-ნში (მოსკოვი), ურალში (სვერდლოვსკი), დას. ციმბირში (ნოვოსიბირსკი). სატრანსპ. მანქანათმშ. ისტორიულად იმ რ-ნებში წარმოიშვა, სადაც ჩამოყალიბება დაიწყო რკინიგზის ქსელმა საწარმოები, რ-ებიც უშვებს თბომავლებს, განლაგებულია ცენტრ. რ-ნში (კოლომნა), ელმავლებს უშვებენ ჩრდ. კავკასიაში (ნოვოჩერკასკი), ვაგონებს — ჩრდ.-დას-ში (ლენინგრადი), ცენტრ. რ-ნში (ბრიანსკი, კალინინი, მიტიშჩი), ურალში (ნიჟნი-ტაგილი), დას. ციმბირში (ნოვოალტაისკი) საზღვ. გემთმშენებლობა განვითარებულია ჩრდ.-დას-ში (ლენინგრადი), სამდინარო — ვოლგა-ვიატკის რ-ნში (გორკი), ვოლგისპირეთში (ვოლგოგრადი, ასტრახანი), დას. ციმბირში (ტიუმენი), აღმ ციმბირში (კრასნოიარსკში), შორეულ აღმ-ში (ხაბაროვსკი, ბლაგოვეშჩენსკი), ავტომობილთსაშენებელი საწარმოები თავმოყრილია ცენტრ. (მოსკოვი, ბრიანსკი, ლიკინო-დულიოვო) და ვოლგა-ვიატკის (გორკი, პავლოვო) რ-ნებში, ვოლგისპირეთში, ურალში. ერთ-ერთი ახ დიდი საწარმოა კამის საავტ. ქ-ნა (ბრეჟნევი) განვითარებული დარგებია ტრაქტორთმშენებლობა და კომბაინთმშენებლობა.

ს ა შ ე ნ   მ ა ს ა ლ ა თ ა   მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა წლითიწლობით იზრდება, რაც დაკავშირებულია როგორც სამრეწვ. საწარმოების მშენებლობასთან, ისე საბინაო მშენებლობის განვითარებასთან. ცემენტის მრეწვ რესპ. ყველა ეკონ. რ-ნშია და დაახლოებულია ნედლეულის წყაროებთან. განსაკუთრებით განვითარდა იგი ურალში, ვოლგისპირეთში, ჩრდ. კავკასიაში, ცენტრ. რ-ნში (აწარმოებენ ევრ. ნაწილში დამუშავებული ცემენტის ნახევარზე მეტს). ასევე თითქმის ყველგანაა განვითარებული რკინაბეტონის კონსტრუქციების გამოშვება ცემენტის, აზბესტის, ფანჯრის მინისა და სხვ. საშენი მასალის მწარმოებელი ახ. ქ-ნები განსაკუთრებით აღმ. რ-ნებში შენდება.

ხ ე-ტ ყ ი ს   დ ა ს ა მ უ შ.   დ ა   ც ე ლ უ ლ ო ზ ა-ქ ა ღ ა ლ დ ი ს   მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა ს განსაკუთრებული ადგილი უჭირავს, ვინაიდან რსფსრ-ში თავმოყრილია ქვეყნის ხე-ტყის მარაგის 90%-ზე მეტი. 1940—80 მერქნის გაზიდვა გაიზარდა 1,1-ჯერ, დახერხილი ხე-ტყის წარმოება — 3-ჯერ და უფრო მეტად, ცელუ-

ლოზის — 17-ჯერ, ქაღალდის — 6,4-ჯერ ხე-ტყის მრეწვ. განსაკუთრებით განვითარებულია ჩრდ.-დას.-ში, ურალსა და აღმ. ციმბირში. ამ რ-ნებშია ძირითადად თავმოყრილი ცელულოზისა და ქაღალდის წარმოება. ქაღალდის 4/5-ზე მეტს ჩრდ.-დას. ურალისა და ვოლგა-ვიატკის რ-ნები იძლევა. ტყით მდიდარ რ-ნებში ჩამოყალიბდა ხე-ტყის მრეწვ. დიდი კომპლექსები (სიქტივკარი, ბრატსკი).

მსუბუქი მრეწველობა სწრაფად მზარდი დარგია 1940—80 ქსოვილების წარმოება საშუალოდ 7-ჯერ გაიზარდა გამოშვებული პროდუქციის მოცულობით ყველაზე დიდია საფეიქრო მრეწველობა ქსოვილების წარმოებაში მთავარ როლს ასრულებს ცენტრი, სადაც ისტორიულად წარმოიშვა საქსოვი მრეწვ. ერთ-ერთი უდიდესი რ-ნი (ივანოვო, მოსკოვი, იაროსლავლი, ორეხოვო-ზუევო, კალინინი და სხვ ). სამრეწვ. საწარმოები აქ უმთავრესად შემოტანილ ნედლეულზე მუშაობს, მზა პროდუქცია კი გააქვთ სსრკ ყველა დიდ რ-ნში. საქსოვი მრეწვ მქ რ-ნთა რიცხვს მიეკუთვნება აგრეთვე ჩრდ.-დას (ლენინგრადი) ახ რ-ნებიდან აღსანიშნავია ვოლგისპირეთი (კამიშინი, ენგელსი).

მსუბუქი მრეწვ. ბევრი ახ. საწარმო აიგო აღმ. რ-ნებში, კერძოდ შალეულის წარმოების ობიექტები აშენდა ტიუმენში, აბრეშუმისა — ორენბურგსა და კემეროვოში და სხვ.

კ ვ ე ბ ი ს  მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა ერთ-ერთი განვითარებული დარგია. იგი ყველა რ-ნშია. 1940—82 შაქრის წარმოება 9-ჯერ გადიდდა, ხორცისა—5-ჯერ კვების მრეწვ. ცალკეული დარგები ემყარება სას.-სამ. წარმოებას. შაქრის მრეწვ. თავმოყრილია ცენტრ. შავმიწანიადაგიან რ-ნში და ჩრდ. კავკასიაში. ხორცის დიდ ნაწილს აწარმოებენ აგრეთვე ცენტრ. რ-ნსა და ჩრდ კავკასიაში. კვების მრეწველობისათვის დამახასიათებელი თავისებურებაა დიდი საწარმოების შექმნა და წარმოების განლაგება უმთავრესად აღმ რ-ნებში

**სოფლის მეურნეობა.** სას.-სამ. საწარმოებისა და მეურნეობათა მიწები შეადგენს რესპ. მთლიანი ტერიტ. 38,3%-ს. ფართობის 70% საბჭ. მეურნეობებსა და სხვა სახელმწ. მეურნეობებს უჭირავს, დანარჩენი—კოლ-ებს. სას.-სამ. სავარგულები შეადგენს 229,7 მლნ. ჰა. სახნავია — 134,3 მლნ. ჰა, სათიბი — 29,6 მლნ ჰა, საძოვარი — 64,5 მლნ. ჰა, სოფ. მეურნ. ეყრდნობა მძლავრ მატერ.-ტექ. ბაზას 12 ათ. კოლ-ბასა და 12,2 ათ. საბჭ. მეურნეობას აქვს 1,4 მლნ-ზე მეტი ტრაქტორი, 500 ათ-ზე მეტი კომბაინი და 600 ათ-ზე მეტი სატვირთო ავტომობილი.

1940-თან შედარებით სოფ. მეურნ. მთლიანი პროდუქცია 2,5-ჯერ გაიზარდა (1982). საბჭ. მეურნეობები აწარმოებენ უპირატესად კარტოფილს, ბოსტნეულს, ხორცს, რძეს, კვერცხს, მატყლს; კოლ-ბები — მარცვლეულს, შაქრის ჭარხალს, მზესუმზირას.

მ ი წ ა თ მ ო ქ მ ე დ ე ბ ა. რესპუბლიკაში არის ქვეყნის ნათესი ფართობის დაახლ. 57%, მარცვლეული კულტურების—58,4%. ნათესი ფართობის 4/5-ზე მეტი მოდის ცენტრ. შავმიწანიადაგიან, ვოლგისპირეთის, ჩრდ. კავკ., ურალისა და დას. ციმბირის რ-ნებზე (ნათესი ფართობის შესახებ იხ. ცხრ. 2). რესპ. იძლევა საბჭ. კავშირის მარცვლეულის მთლიანი მოსავლის 1/2-ზე მეტს. 1980 მოსავლიანობა იყო 13,9ც 1 ჰა-ზე. მაღალი მოსავლიანობაა ჩრდ. კავკასიაში, ცენტრ. შავმიწანიადაგიან და ვოლგისპირეთის რ-ნებში. ძირითადი მარცვლეული კულტურაა ხორბალი, რ-ის მთლიანი მოსავლის 35%-ზე მეტს რესპ. აღმ. რ-ნები იძლევა. 1980 საგაზაფხულო ხორბლის მოსავლიანობა იყო 13,5 ც, ხოლო საშემოდგომო — 20,6 ც 1 ჰა-ზე. სხვა მარცვლეული კულტურებიდან მოჰყავთ ჭვავი, სიმინდი, ფეტვი, წიწიბურა, ბრინჯი. რესპ. იძლევა ქვეყნის ჭვავის მოსავლის 2/3-ზე მეტს, ფეტვისა და ბრინჯის 1/2-ზე მეტს, მზესუმზირასა და პარკოსნების 3/5 სამარცვლე სიმინდის წარმოება შეადგენს 1,5 მლნ. ტ.(1980). რსფსრ-ზე მოდის (1982) სსრკ ტექ. კულტურების ნათესი ფართ 2/5-ზე მეტი, კარტოფილისა და ბოსტნეულ-ბაღჩეული კულტურების 1/2-ზე მეტი, საკვები კულტურების დაახლ. 3/5 რესპ. იძლევა სელის მოსავლის 39%, მზესუმზირის 46,7%, შაქრის ჭარხლის 32%-ზე მეტს, კარტოფილის 52%, ბოსტნეულის 42% რსფსრ-ში თავმოყრილია ქვეყნის ხეხილის ნარგავებისა და ვენახების ფართ. 26,8%.

ხილკენკროვანის მოსავალი 2,5 მლნ. ტ შეადგენს, ყურძნის — 0,8 მლნ. ტ. ხეხილის ნარგავებით გამოირჩევა ჩრდ. კავკასია და ცენტრ. რ-ნი, ვაზის კულტურა თითქმის მთლიანად ჩრდ. კავკასიაშია გავრცელებული.

რსფსრ-ზე მოდის ქვეყნის სარწყავი მიწების ფართობის 29,4%, და ამოშრობილი მიწების 35%. სარწყავი მიწების მნიშვნელოვანი ნაწილია ჩრდ კავკასიაში (45%-ზე მეტი) და ვოლგისპირეთში (24%). ამოშრობილი მიწებია ჩრდ.-დას.-ში (26%-ზე მეტი), ცენტრ. რ-ნში (22%-ზე მეტი) და შორეულ აღმ-ში (11%-ზე მეტი) ბრინჯის ნათესების შემდგომი გაფართოების მიზნით კრასნოდარის მხარეში, ასტრახანისა და როსტოვის ოლქებში, პრიმორიეს მხარეში შენდება ახ. საირიგაციო ნაგებობანი.

მ ე ც ხ ო ვ ე ლ ე ო ბ ა. დიდი ფართობის სათიბები და საძოვრები აგრეთვე საკვები კულტურები ხელსაყრელ პირობებს ქმნის მეცხოველეობის მაღალ დონეზე განვითარებისათვის რსფსრ-ში არის ქვეყნის მსხვ. რქ. საქონლის სულადობის 1/2-ზე მეტი, ღორის — 1/2, ცხვრისა და თხის — 43%, ჩრდილოეთის ირმის მთლიანი სულადობა, ფრინველის — 55% მსხვ რქ. საქონელი, ღორი, ფრინველი ძირითადად საბჭ. მეურნეობებშია თავმოყრილი, ხოლო ცხვარი — კოლ - ბებში (იხ ცხრ 3) მსხვ. რქ. საქონელი გავრცელებულია უმეტესად ვოლგისპირეთში, ცენტრ რ-ნსა და დას. ციმბირში (ერთად აღებული — 40%-ზე მეტი), ღორი — ჩრდ. კავკასიაში, ვოლგისპირეთსა და ცენტრ შავმიწანიადაგიან რ-ნებში (50%-ზე მეტი), ცხვარი და თხა— ვოლგისპირეთში, ჩრდ კავკასიასა და აღმ. ციმბირში (60%-ზე მეტი), ჩრდ ირემი -- შორეულ აღმ-ში (58%), ფრინველი — ცენტრ. რ-ნში, ჩრდ. კავკასიასა და ვოლგისპირეთში (დაახლ 50%)

რსფსრ ქვეყანას აძლევს ხორცის 1/2-ზე მეტს, კვერცხის 3/5 და მატყლის დაახლ 1/2. რესპუბლიკაში დიდი ღონისძიებები ტარდება მეცხოველეობის მყარი საკვები ბაზის შესაქმნელად.

რსფსრ-ში, ისევე როგორც მთელ სსრკ-ში, სოფ. მეურნ ვითარდება წარმოების ინტენსიფიკაციის გზით. სას.-სამ. წარმოებაში ფართოდ ინერგება ქიმიზაცია, მიწათმოქმედებისა და მეცხოველეობის კომპლ. მექანიზაცია, მიწების მელიორაცია. ამასთან ერთად გათვალისწინებულია წარმოების განლაგების გაუმჯობესება, სპეციალიზაციის გაღრმავება და კონცენტრაციის გაძლიერება, სას.-სამ. სავარგულების, ტექ. და შრომითი რესურსების უფრო რაციონალური გამოყენება. გაქანება მიეცემა დიდი ქ-ების სამეურნეო-კულტ. მიზიდულობის არეებში სამრეწვ. საფუძველზე დამყარებული მეცხოველეობის განვითარებას, მეფრინველეობის ფ-კების მშენებლობას, სამეცნ.-ტექ. პროგრესთან დაკავშირებით გაძლიერდება კავშირი სამრეწვ. და სას.-სამ. წარმოებას შორის, იქმნება წინაპირობები აგროსამრეწვ. კომპლექსებისა და გაერთიანებების მეტი რაოდენობით შექმნისათვის. შემუშავებულია



ნიჟნეკამსკის ნავთობქიმიური კომბინატი

არაშავმიწანიადაგიანი ზონის სოფ. მეურნ. განვითარების პროგრამა. ეს ზონა მოიცავს ჩრდ.-დას., ცენტრ. და ვოლგა-ვიატკის ეკონ რ-ნებს, კალინინგრადის, სვერდლოვსკისა და პერმის ოლქებს, უდმ ასსრ-ს.

**ტრანსპორტი** კავშირი როგორც მეურნ. დარგებს, ისე ეკონ რ-ნებს შორის უზრუნველყოფილია ყველა სახის თანამედროვე

ცხრ. 2. — ნათესი ფართობი, მლნ. ჰა

| | 1913 | 1940 | 1950 | 1960 | 1982 |
|---|---|---|---|---|---|
| ნათესი ფართობი . . . . | 69,8 | 92,1 | 89,0 | 120,7 | 122,0 |
| მარცვლეული კულტურები | 62,9 | 70,1 | 64,9 | 71,4 | 72,0 |
| მ. შ.: | | | | | |
| ხორბალი . . . . . . . | 18,2 | 25,5 | 24,2 | 35,7 | 32,5* |
| ჭვავი . . . . . . . . | 21,0 | 16,7 | 16,8 | 12,4 | 5,1* |
| წიწიბურა . . . . . . | 1,2 | 1,1 | 2,0 | 0 9 | 1,2* |
| ბრინჯი . . . . . . . | 1,001 | 0,02 | 0,03 | 0,04 | 0,3 |
| ტექნიკური კულტურები | 2,8 | 6,2 | 6,2 | 6,0 | 5,9 |
| მ. შ.: | | | | | |
| შაქრის ჭარხალი . . . | 0,1 | 0,3 | 0,3 | 1,3 | 1,5 |
| სელი სართავი . . . . | 1,0 | 1,5 | 1,4 | 1,0 | 0,5 |
| მზესუმზირა . . . . | 0,9 | 2,5 | 2,3 | 2,3 | 2,4 |
| კარტოფილი და ბოსტნეულ-ბაღჩეული . . . | 2,4 | 4,9 | 5,7 | 5,8 | 4,7 |
| საკვები კულტურები . | 1,4 | 10,4 | 11,8 | 37,3 | 39,7 |

* 1981

ტრანსპორტით. რსფსრ-ზე მოდის ქვეყნის რკინიგზის ქსლის 3/5, მაგარსაფრიანი საავტ. გზის 2/5-ზე მეტი, შიგა წყლის გზის 4/5-ზე მეტი, მაგისტრ. მილსადენების 4/5. ევრ. ნაწილიდან აღმ. რ-ნებისაკენ სატრანსპ ქსლის სიხშირე თანდათან მცირდება ტვირთბრუნვის ზრდის მაღალი ტემპები დამახასიათებელია მილსადენი და საავტ. ტრანსპორტისათვის, მაგრამ ტვირთბრუნვის სტრუქტურაში წამყვან ადგილს რკინიგზის ტრანსპორტი ინარჩუნებს. სხვა რესპუბლიკებისაგან განსხვავებით რსფსრ-თვის დამახასიათებელია შიგარესპ. გადაზიდვების აშკარა სიჭარბე — მთელი გაგზავნილი და მიღებული ტვირთების 9/10.

რკინიგზის ტრანსპორტი რაიონთაშორისი ეკონ. კავშირების მომსახურების საქმეში ძირითად როლს ასრულებს. იგი უზრუნველყოფს ტვირთბრუნვის 2/3-სა და მგზავრთბრუნვის 2/5-ს. საერთო სარგებლობის რკინიგზასთან ერთად სახ. მეურნეობას მომსახურებას უწევს რკინიგზის მისასვლელი ლიანდაგები, თუმცა მათი ტვირთბრუნვა არ არის დიდი. რესპ. ტე-

ცხრ. 3. — საქონლის სულადობა (ყველა კატეგორიის მეურნეობაში), მლნ. სული

| | 1916 | 1941 | 1951 | 1961 | 1983 |
|---|---|---|---|---|---|
| მსხვ. რქ. საქონელი . . | 33 | 27,8 | 30,2 | 38,2 | 58,5 |
| მ. შ. ძროხა . . . . . | 17,3 | 14,2 | 13,3 | 17,9 | 22,2 |
| ღორი . . . . . . . . . | 11,3 | 12,1 | 11,9 | 29,4 | 37,8 |
| ცხვარი და თხა . . . . | 47,0 | 51,2 | 46,2 | 65,4 | 64,8 |



ულიანოვსკის ოლქი. ნ. კრუპსკაიას სახ. საბჭოთა მეურნეობა.

რიტორიაზე არსებულმა დიდმა სარკინიგზო მაგისტრალებმა შესაძლებელი გახადა სამ-რეწვ. მიმოქცევაში ჩაბმულიყო ახ. ნედლე-ულისა და სათბობ-ენერგეტ. რესურსები. რკინიგზის სიგრძე შეადგენს 83,7 ათ. *კმ*. რკინიგზით გადაზიდული ძირითადი ტვირთებია: ქვანახშირი, ნავთობი, შავი ლითონები, ხე-ტყე, მარცვლეული, მინერ. საშენი მასალა, მინერ. სასუქები. რსფსრ-ში ტვირთის გაგზავნა რამდენადმე ჭარ-ბობს მიღებას რკინიგზის ტრანსპ. შემდ-გომი განვითარების ძირითადი მიმართუ-ლებაა რკინიგზის გამტარუნარიანობის გა-დიდება. ამ მიზნით გათვალისწინებულია მეორე გზების მშენებლობა, პირველ რიგში ურალიდან ვოლგისპირეთამდე და ცენტრ. რ-ნამდე (სვერდლოვსკ—ყაზან—მოსკოვი), კუზბასიდან ურალამდე (ალტაისკაია—ომსკი), ციმბირიდან სამხრ ყაზახეთამდე და შუა აზიამდე. დიდი ყურადღება ექცევა მაგისტრალების ელექტროწევაზე გადაყ-ვანას, დიდი ქ-ების საგარეუბნო ზონების ჩათვლით 1974 დაიწყო ბაიკალ—ამურის მაგისტრალის მშენებლობა (სიგრძე 3145 *კმ*). იგი გაივლის ტრასაზე უსტ-კუტ—ტინდა—ამურის კომსომოლსკი. 1975 ბამ-ტინდის მონაკვეთზე პირველმა მატარე-ბელმა გაიარა.

ს ა მ დ ი ნ ა რ ო ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი. რეს-პუბლიკაშია სსრკ წყლის გზის ყველაზე დი-დი მაგისტრალები: ვოლგა კამით, ობი ირ-ტიშით, ენისეი, ლენა, ამური და სხვ. სამდ. ტრანსპ. განვითარების მხრივ დიდი მნიშ-ნელობა ჰქონდა სანაოსნო არხების მშენებ-ლობას. რსფსრ-ის სამდ. ტრანსპ ტვირთბ-რუნვა შეადგენს 228 მლრდ *ტ/კმ* ანუ სსრკ სამდ. ტვირთბრუნვის 95%-ს. ძირითადი ტვირთია: საშენი მასალა, ხე-ტყე, ნავ-თობი და მისი პროდუქტები. ტვირთ-ბრუნვის დაახლ. ნახევარი მოდის ვოლგის აუზზე, რ-იც მოიცავს დიდი სამეურნეო პოტენციალის მქონე ეკონ. რ-ნებს. სამდ. ტრანსპორტი ვითარდება უპირატესად აღმ. რ-ნებში ნედლეულის და სათბობ-ენერგეტ. რესურსების ათვისებასთან დაკავშირებით.

ს ა ზ ღ ვ ა ო ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი უზ-რუნველყოფს უმთავრესად საგარეო სავაჭრო ტვირთგაცვლას, აგრეთვე დიდი და მცირე კაბოტაჟის გადაზიდვებს რესპ. უდიდესი საზღვ. ნავსადგურებია: ნოვოროსიისკი (ტვირთბრუნვით ყველაზე დიდი საზღვ. ნავსადგური სსრკ-ში), ლენინგრადი, კალი-ნინგრადი, მურმანსკი, არხანგელსკი, ვლა-დივოსტოკი. ტარდება სამუშაოები ნავსად-გურების გამტარუნარიანობის შემდგომი ამაღლების მიზნით. ნახოდკასთან აშენდა ღრმაწყლიანი ნავსადგური.

ს ა ა ვ ტ ო მ ო ბ ი ლ ო ტ რ ა ნ ს-პ ო რ ტ ი არსებით როლს ასრულებს, პირველ რიგში, შიგარაიონული გადაზიდ-ვების მომსახურებაში. საავტ. გზების საერთო სიგრძე 494,3 ათ. *კმ* (1982), აქედან მაგარსაფრიანი — 340,5 ათ. *კმ*. ტრანსპ. სხვა სახეებს ჩამორჩება (გარდა სავიაციოსი და სამდინაროსი) ტვირთ-ბრუნვით, მაგრამ პირველ ადგილზეა გა-დაზიდული ტვირთების რაოდენობით (14,1 მლრდ. *ტ*, 1982). უმნიშვნელოვანესი ავ-ტომაგისტრალებია: მოსკოვ—ლენინგრადი, მოსკოვ—მინსკი, მოსკოვ—კიევი, მოსკოვ—სიმფეროპოლი, მოსკოვ — გორკი — ყაზანი და სხვ.

ს ა ჰ ა ე რ ო ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი რსფსრ-ში განსაკუთრებით განვითარდა ბოლო-ათეულ წლებში. იგი დიდ როლს თამა-შობს მგზავრთა შორ მანძილზე გადაყვანა-ში. მოსკოვი, ლენინგრადი, ნოვოსიბირსკი, სვერდლოვსკი, კრასნოიარსკი, ირკუტსკი, ხაბაროვსკი, ომსკი და სხვ. საჰაერო ტრანსპორტის დიდ კვანძებს წარმოადგე-ნენ. ხაზი მოსკოვ—ხაბაროვსკ—ვლადივოს-ტოკი (განშტოებებთან ერთად) მოიცავს-ურალის, დას. და აღმ. ციმბირის, უკიდუ-რესი ჩრდილოეთის, იაკუტ. ასსრ-ის, შო-რეული აღმ-ის რ-ნებს. 1982 საჰაერო ტრანსპორტით გადაყვანილ იქნა 69,5 მლნ. მგზავრი.

მ ი ლ ს ა დ ე ნ ი ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი ს მნიშვნელობა სწრაფად იზრდება ნავთო-ბისა და აირის მოპოვების ზრდასთან ერთად. ნავთობ- და ნავთობპროდუქტსა-დენებიდან უმნიშვნელოვანესია: ნავთობსა-დენი „დრუჟბა" (საერთო სიგრძე 7 ათ. *კმ*), თუიმაზი—ომსკ — ნოვოსიბირსკ — კრასნო-იარსკ—ანგარსკი (3,7 ათ. *კმ*) და სხვ. დას. ციმბირის ნავთობის ტრანსპორტირება ფართოვდება ომსკ—პავლოდარ—ჩიმქენთის მილსადენის მშენებლობით. ძირითადი აირსადენებია: შუა აზია—ცენტრი—„სიანიე სევერა" (ვუქტილ — უხტა — ტორჟოკი გან-შტოებით ანდროპოვამდე). შენდება (1984) მაგისტრ. აირსადენი ურენგოი — პომარი—უჟგოროდი".

რსფსრ-ს მჭიდრო ეკონ. კავშირი აქვს საქ. სსრ-თან. საქართველოში შემოტანი-ლი პროდუქციის 80% შემოდის მოსკ. და ლენინგრ. ოლქებიდან, კერძოდ, მოსკოვიდან, ლენინგრადიდან, აგრეთვე გორკიდან, სვერდლოვსკიდან, მაგნიტო-გორსკიდან, კუიბიშევიდან, ჩელიაბინს-კიდან და სხვ. ეს ქ-ები საქართვ. მრეწვ. და სოფ.-მეურნ. პროდუქციის გასაღების მთავარი ბაზარია.

რსფსრ-ს საქართველოში შემოაქვს მი-ლები, ლითონი, ლითონსაჭრელი ჩარხე-ბი, ელექტრომავლები, ექსკავატორები, კომბაინები, სატვირთო ავტომობილები, ავტობუსები, ხე-ტყე, მარცვლეული, თევზი და სხვ. საქართველოდან რსფსრ-ში გა-აქვთ: მანგანუმის მადანი, ფეროშენადნო-ბი, არამადნეული წიაღისეული (გუმბრი-ნი, ტალკი, ბარიტი, დიატომიტი, ანდე-ზიტი), ფოლადის მილები, ელმავლები, ლითოფონი, საშენი მასალები, სუბტროპ. სოფ. მეურნ. პროდუქტები და სხვ.

**ეკონომიკური რაიონები.** რსფსრ-ის ტერიტორიაზე ისტორიულად ჩამოყალიბ-და რამდენიმე დიდი ეკონ. რ-ნი, რ-ებიც ერთმანეთისაგან განირჩევა ფორმირების პირობებითა და თავისებურებებით, სიდი-დით, წარმოების სტრუქტურით, სპეცია-ლიზაციითა და სხვ. თითოეული რ-ნი ასრუ-ლებს გარკვეულ ფუნქციებს ქვეყნის შიგ-ნით შრომის ტერიტ დანაწილების სისტე-მაში. რ-ნები არსებითად განსხვავდება ერთმანეთისაგან მეურნ. მიმართულებებით. რსფსრ-ის ტერიტორიაზე გამოიყოფა 10 დიდი ეკონ. რ-ნი: ცენტრალური (რესპ. ტე-რიტ. 2,8%; მოსახლ 21,4%), ცენტრ. შავ-მიწანიადაგიანი (შესაბამისად, %-ობით: 1,0; 6,2), ვოლგა—ვიატკის (1,5; 6,4), ჩრდ.-დასავლეთის (9,8; 9,4), ვოლგის-პირეთის (4,0; 14,2), ჩრდ. კავკასიის (2,1; 11,0), ურალის (4,0; 11,7), დას. ციმბ. (14,2; 9,4), აღმ. ციმბ. (24,2; 5,8), შორეული აღმოსავლეთის (36,5; 4,5). განსაკუთრებული ყურადღება ექ-ცევა რესპ. აღმ. რ-ნების მეურნეობრივი განვითარების პრობლემებს. მიმდინარე-ობს ევრ. ნაწილის მეურნ. რეკონსტრუქცია. ჩამოყალიბების პროცესშია კურსკის მაგნ. ანომალიის მძლავრი ტერიტ.-საწარ-მოო კომპლექსი. ვითარდება ტოლიატისა და ქვემო კამის სამრეწვ. კომპლექსები, რ-ებიც შედგება უდიდესი საავტ. ქ-ნები-საგან, ქიმ. საწარმოებისაგან. აღმ. რ-ნები (მთლიანი ტერიტ 3/4) ნაკლებადაა დასახ-ლებული (რესპ. მოსახლ. 1/5) და ათვისე-ბული. მათზე მოდის ქვეყნის ყველაზე დი-დი სანედლეულო და სათბობ-ენერგეტ. რესურსები. აღმ. რ-ნების მეურნ. ვითარ-დება ძირითადად ენერგოტევადი წარმოე-ბის გაფართოების გზით.

**მატერიალური კეთილდღეობა.** რსფსრ-ის მოსახლ. ცხოვრების დონე განუხრელად მაღლდება. 1970 — 82 ეროვნ. შემოსა-ვალი 1,7-ჯერ გაიზარდა. მნიშვნელოვ-ნად გაიზარდა რეალური შემოსავალი 1 სულ მოსახლეზე. გაუმჯობესდა მო-სახლ. საპენსიო უზრუნველყოფა, გაი-ზარდა მოსწავლეთა სტიპენდიები. საა-ვადმყოფოებში გაიზარდა მედიკამენტე-ბის ხარჯვისა და კვების ნორმები. 1983 რსფსრ-ის საქალაქო საცხოვრ. ფონდის საერთო ფართობი 1370,3 მლნ. $მ^2$ შეად-გენდა. 1970 — 82 რსფსრ-ში 15041 ათ. ბინა აშენდა. 1982 შემნახველი სალარო-ების რიცხვმა 45,2 ათ. მიაღწია, ხოლო ანაბრების ჯამმა—98,7 მლრდ. მან.

*ლიტ.*: სკპ XXVI ყრილობის მასალები, თბ., 1981; სსრ კავშირის ეკონომიკური და სოციალური განვითარების 1981—1985 წლე-ბისა და 1990 წლამდე პერიოდის ძირითადი მიმართულებანი, თბ., 1981; Российская Федерация· Европейский Север, М., 1971 (серия «Советский Союз»); Российская Федерация· Европейский Юго-Восток, М., 1968 (серия «Советский Союз»); Российская Федерация· Центральная Россия, М., 1970 (серия «Советский Союз»); Российская Федерация· Урал, М., 1968 (серия «Советский Союз»); Российская Федерация· Западная Сибирь, М., 1971 (серия «Советский Союз»); Российская Федерация· Восточная Сибирь, М., 1969 (серия «Советский Союз»); Российская Федерация· Дальний Восток, М., 1971 (серия «Советский Союз»).

## VII. სამედიცინო-სანიტარული მდგომარე-ობა და ჯანმრთელობის დაცვა

რევოლუციამდელ რუსეთში ჯანდაცვის საქმე გაცილებით ცუდად იყო დაყენებუ-ლი, ვიდრე ევრ. ეკონომიკურად განვითა-რებულ ქვეყნებში. განაპირა რ-ნების მო-სახლ. პრაქტიკულად მოკლებული იყო სა-მედ. დახმარებას. თითქმის განუწყვეტლივ ხდებოდა ინფექციურ დაავადებათა (ქო-



ხაკასეთის ავტონომიური ოლქი. მეცხვარეობის საბ-ჭოთა მეურნეობის საძოვა-რი.

ლერა, ყვავილი, მალარია, პარტახტიანი ტიფი) აფეთქებანი. გავრცელებული იყო ტუბერკულოზი, ტრაქომა, მუნი და სხვ. 1913 საერთო სიკვდილიანობა 1 ათ. კაცზე 29,1 აღწევდა. ბავშვების 27% კვდებოდა 1 წლის ასაკამდე.

ოქტ. რევ. შემდეგ ჯანდაცვის ორგანიზაცია ძირფესვიანად შეიცვალა. სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა 70-იანი წლებისათვის, რევოლუციამდელ პერიოდთან შედარებით, 2,5-ჯერ გაიზარდა ოქტ. რევ. შემდეგ, პირველ თვეებშივე, საბჭ. ხელისუფლებამ გამოსცა დეკრეტები — 8-სთ-იანი სამუშაო დღის, შრომის დაცვის, სოც. დაზღვევის, დედათა და ბავშვთა დაცვის, აფთიაქებისა და სააფთიაქო პუნქტების ნაციონალიზაციისა და სხვათა შესახებ. სამედ. დახმარება უფასო და ყველასათვის ხელმისაწვდომი გახდა 1918 შეიქმნა საექიმო კოლეგიების საბჭო, რამაც დასაბამი მისცა საბჭ ჯანდაცვის განვითარებას. რსფსრ-ში სამედ დახმარების ორგანიზაცია და სამკურნ.-პროფილაქტ. დაწესებულებათა ქსელი ორი მიმართულებით განვითარდა: ერთი მხრით, შეიქმნა დიდი რაოდენობით მრავალპროფილიანი პოლიკლინიკები და სტაციონარული დაწესებულებები, რ-ებიც მოსახლეობას სამედ. დახმარებას უწევდა ტერიტ პრინციპის მიხედვით, მეორე მხრით, ჩამოყალიბდა სპეციალიზებული დისპანსერები (ტუბერკულოზის საწინააღმდეგო, კანისა და ვენერულ სნეულებათა, ფსიქო-ნევროლოგიური, ონკოლოგიური, საექიმო ფიზკულტურისა და სხვ.) 1975 იყო სპეციალიზებული საწოლები (ათასებში): თერაპიული 341,5, ქირურგ. 226,8, ონკოლოგიური 27,8, ოფთალმოლოგიური 21,3, ნევროლოგიური 48,1, გინეკოლოგიური 102,2, ორსული და მშობიარე ქალებისათვის 106,6, ბავშვთა ინფექციური 192,7 და სხვ. საავადმყოფოს გარეშე დახმარებას მოსახლეობას უწევდა 19 ათ. საექიმო ამბულატორიულ-პოლიკლინიკური დაწესებულება და სამრეწვ. საწარმოებთან არსებული სამედ.-სანიტ. ნაწილი მუშაობდა 1553 დისპანსერი, მ. შ. რ20 ტუბერკულოზის საწინააღმდეგო, 120 ონკოლოგიური, 368 კანის და ვენერულ სნეულებათა, 128 ფსიქონევროლოგიური, 228 საექიმო ფიზკულტურის. ქალებსა და ბავშვებს სპეციალიზებულ დახმარებას უწევდა 6 ათ ქალთა კონსულტაცია და 6,1 ათ. ბავშვთა პოლიკლინიკა და ამბულატორია. 1974 იყო 2,7 ათ. სანიტ.-ეპიდ. სადგური და გაერთ. საავადმყოფოების სანიტ. ეპიდ. განყ-ბა, 65,2 ათ. აფთიაქი და სააფთიაქო პუნქტი, აღსანიშნავია ჯანდაცვის დიდი პროგრესი ავტონ. რესპუბლიკებში

სამედ. და ფარმაცევტულ განათლებას იღებენ რსფსრ-ის 45 სამედ. ინ-ტსა და უნ-ტების 5 სამედ. ფაკ-ტზე, საშ. სამედ. პერსონალისა — 379 საშ. სპეციალიზებულ სამედ. დაწესებულებაში. სამედ. მეცნიერებათა პრობლემები მუშავდება 186 სამედ. სამეცნ. დაწესებულებაში, მ.შ. 132 სამეცნ.-კვლ ინ-ტში.

რსფსრ-ში არის სანატორიუმების, დასასვენებელი სახლებისა და პანსიონატების ფართო ქსელი. 1973 სანატორიუმებში იყო 251,1 ათ. საწოლი, დასასვენებელ სახლებსა და პანსიონატებში — 185,5. რსფსრ-ის ტერიტორიაზე არის თითქმის ყველა ტიპის კურორტი (იხ. სტ. *კურორტები*).

სახელმწ. ბიუჯეტიდან ჯანდაცვასა და სპორტზე (1974 მონაცემებით) დაიხარჯა 5902 მლნ. მან., გარდა ამისა, სახსრების გაღება ჯანდაცვისათვის ეკისრება სახელმწ., კოოპ., პროფკავშირულ და სხვ. ორგანიზაციებს, აგრეთვე კოლ-ბებს.

## VIII. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

ოქტ რევ. წინა პერიოდში რუს. სახ. განათლების სისტემა ასეთი იყო სხვადასხვა სახის დაწყ. სკოლა· 1-კლასიანი დაწყ სასწავლებლები (3—4 წ.), 2-კლასიანი დაწყ. სასწავლებლები (5—6 წ.) 4-კლასიანი უმაღლესი დაწყ. სასწავლებლები (4 წ.). საუწყებო კუთვნილების მიხედვით დაწყ. სასწავლებლები იყო საერობო საეკლ., სამრევლო, საქალაქო, სამინისტროსი, საქარხნო. საშ განათლებას იღებდნენ ვაჟთა გიმნაზიებში (8 წ.), ქალთა გიმნაზიებში (7—8 წ.), რეალურ (6—7 წ.) და საკომერციო (7—8 წ.) სასწავლებლებში, სას. სასწავლებლებში (4 წ.) და სემინარიებში (6 წ.), კადეტთა კორპუსებში (7 წ.), კეთილშობილ ქალთა სასწავლებლებში (8 წ.), ეპარქიულ სასწავლებლებში (7—8 წ.), აგრეთვე სახელოსნო, სას.-სამ. და სხვ. სასწავლებლებსა და სკოლებში. სამასწავლებლო განათლებას იღებდნენ სამასწავლებლო სემინარიებსა (4 წ.) და საოსტატო ინ-ტებში (3 წ.) უმაღლეს განათლებას იღებდნენ უნ-ტებში (4 წ.), უმაღლეს ტექ., სას.-სამ., ეკონ და სხვ. სასწავლებლებში (4—5 წ.) დაწყ. და საშ სკოლებისა და უმაღლესი სასწავლებლების პროგრამებს შორის განსხვავებამ ქვეყნის ტერიტორიაზე, სასწავლებლების არათანაბარმა განაწილებამ და სწავლების ქირამ გზა დაუხშო საშ. და უმაღლეს სასწავლებლებში მშრომელთა შვილებს

1917 ოქტ. სოციალ. რევ. ერთ-ერთი პირველი მონაპოვარი იყო ახ. სახ. განათლების სისტემა, რ-იც შეიქმნა ვ. ი. ლენინის მიერ ხელმოწერილი დეკრეტების საფუძველზე (იხ სტ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი*, სახალხო განათლება)

1983 რსფსრ-ში მუშაობდა 78,5 ათ. მუდმივმოქმედი საბავშვო ბაღი, ბაგა-ბაღი და ბაგა (8,8 მლნ აღსაზრდელი), ყველა სახის 72,6 ათ. ზოგადსაგანმან სკოლა (20,2 მლნ მოსწ.), 2528 საშ. სპეც სასწავლებელი (2509 ათ. მოსწ.), 4,6 ათ პროფტექ. სასწავლებელი (2,1 მლნ მოსწ.); მუშაობდა 2350 პიონერთა და მოსწავლეთა სახლი და სასახლე, ნორჩ ტექნიკოსთა 414 სადგური, ნორჩ ნატურალისტთა 228 სადგური, 90 საექსკურსიოტურისტული სადგური, 98 საბავშვო პარკი (განათლების სამინისტროს დაქვემდებარებისა); 16,5 მლნ. მუშა და მოსამსახურე სწავლობდა ახ პროფესიებს და იმაღლებდა კვალიფიკაციას საწარმოებში, დაწესებულებებსა და ორგანიზაციებში. 1982 მუშაობდა 500 უმაღლესი სასწავლებელი, მ. შ. 40-მდე უნ-ტი (32 გაიხსნა ოქტ. რევ. შემდეგ), 169 პოლიტექ. სასწავლო ინ-ტი, 54 სას.-სამ. ინ-ტი და აკადემია, 45 სამედ. ინ-ტი, 125 პედ., კულტ., ხელოვნ. და ფიზკულტ. ინ-ტი (სულ სწავლობდა 3059 ათ. სტუდენტი). რსფსრ მრავალეროვანი რესპუბლიკაა, სწავლება სკოლებში მიმდინარეობს 47 ენაზე. მოსკ. და ლენინგრ. უნ-ტებს მჭიდრო სასწ. და სამეცნ. კონტაქტები აქვთ თსუ-თან.

1982 რსფსრ-ში იყო 3 ათ. სამეცნ. დაწესებულება (უმაღლესი სასწავლებლების ჩათვლით), სადაც მუშაობდა 804 ათ-ზე მეტი მუშაკი, მ. შ. 22 ათ. მეცნ. დოქტორი და 201 ათ. მეცნ. კანდიდატი.

რსფსრ-ის ტერიტ-ზე მუშაობს სსრკ მეცნ. აკადემია, სსრკ სამხატვრო აკადემია, მშენებლობისა და არქიტექტურის აკადემია, სსრკ პედ. მეცნ. აკადემია, მათი ფილიალები და განყ-ბები, სსრკ მეცნ. აკად. რამდენიმე სამეცნ. ცენტრი.

რსფსრ-ის სამეცნ. დაწესებულებებს მჭიდრო სამეცნ. კონტაქტები აქვს სხვა მოკავშირე რესპუბლიკებთან, ამასთან, საბჭ ხელისუფლების წლებში შეიქმნა რსფსრ-ში შემავალი ავტონ. ერთეულების ეროვნ. სამეცნ. კადრი რსფსრ-ის მეცნიერები აქტიურად მონაწილეობენ საერთაშ. ორგანიზაციებში. კონგრესებსა და კონფერენციებში, ხოლო ქ-ები მოსკოვი. ლენინგრადი, ნოვოსიბირსკი და სხვ. საერთაშ. სამეცნ კონტაქტების ცნობილი ცენტრებია.

1983 რსფსრ-ში იყო 62,4 ათ მასობრივი ბ-კა (საერთო ფონდი — 1075,3 ათ დაცვითი ერთეული). უდიდესი უნივერს. ბ-კებია. *ბიბლიოთეკა სსრ კავშირისა ვ. ი. ლენინის სახელობისა*, *ბიბლიოთეკა საჯარო ი. სალტიკოვ-შჩედრინის სახელობისა*, სახელმწიფო, ცენტრ. პოლიტექ ბ-კა და სხვ.

1983 იყო 898 მუზეუმი, მ. შ. 87 ისტ.-რევ და ისტ., 304 მხარეთმცოდნეობის, 109 მემორიალური, 87 ხელოვნ. და სხვ. მ. შ. უდიდესია ვ ი ლენინის მუზეუმი, სსრკ რევ მუზეუმი, *ტრეტიაკოვის გალერეა*, (ყველა მოსკოვში), ერმიტაჟი და *რუსული მუზეუმი* (ლენინგრადში) და სხვ მოსკოვშია აგრეთვე სახლ-მემორიალი „ქართული კოლონიის ისტორია მოსკოვში (XVII—XVIII სს.)". 1983 მუშაობდა 76,8 ათ საკლუბო დაწესებულება, მ. შ. 66 ათ სოფლად (რუსეთ-საქართველოს, რსფსრ-ის საქ სსრ-თან სამეცნ. და კულტ. კონტაქტების შესახებ იხ. ტომი *საქართველოს სსრ*, თავი მეცნიერება).

## IX. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

უძველესი დათარიღებული ხელნაწერი წიგნი „ოსტრომირის სახარება" 1056—57 განეკუთვნება. XI—XV სს-ში ხელნაწერთა ცნობილი ცენტრები იყო ნოვგოროდში, ფსკოვში, მოსკოვში, რიაზანში, სმოლენსკში და სხვ.

რუს პერიოდული ბეჭდვითი სიტყვის პირველ ნიმუშებად ითვლება ხელნაწერი მოამბეები „კურანტები" (1621-იდან). პირველი რუს. (ე. წ. ანონიმური) სტამბა დაარსდა დაახლ. 1553 მოსკოვში, პირველი ნაბეჭდი წიგნი „სამოციქულო" გამოსცეს 1564 ივანე ფიოდოროვმა და პეტრე მსტისლავეცმა პირველი პროვ სტამბა შეიქმნა 1576—77.

XVI—XVII სს-ში საბეჭდი სახელოსნოები პერიოდულად მუშაობდა ყაზანში, ნიჟნი-ნოვგოროდში, ივერიის ღვთისმშობლის მონასტერში, მაგრამ ნაბეჭდი პროდუქციის ძირითად ნაწილს მოსკ. „*პეჩატნი დვორი*" იძლეოდა, სადაც 1700-მდე დაახლ 500 წიგნი დაისტამბა, 1702 აქვე გამოვიდა პირველი რუს ნაბეჭდი გაზ. „ვედომოსტი". XVIII ს-იდან საგამომცემლო საქმის დიდი ცენტრი ხდება პეტერბურგი, სადაც 1711 დაარსდა პირველი სტამბა. 1727-იდან პეტერბ. აკად. სტამბა გამოსცემს სამეცნ ლიტ-რას 1728 გამოდის პირველი რუს ჟურნალი XVIII ს-ში დაისტამბა პირველი წიგნები რუს. იმპერიაში შემავალ ხალხთა ენებზე. XIX ს-ში პეტერბურგსა და მოსკოვში დიდი საგამომცემლო ფირმები იყო ა. სმირდინის, მ. ვოლფის, ა. მარქსის, ი. სიტინის, ა. სუვორინისა და სხვ. 60-იან წლებში აღმოცენდა რამდენიმე რევ.-დემოკრ. სტამბა. 70—80-იან წლებში მუშაობდა არალეგალური სტამბები: „ზემლია ი ვოლია", „ნაროდნაია ვოლია" და სხვ. ოქტ. რევ. მომზადების პერიოდში დიდი როლი ითამაშა ბოლშევიკურმა ბეჭდვითმა სიტყვამ, რ-საც დასაბამი მისცა ლენინურმა „ისკრამ". რუს. საგამომცემლო საქმის ნამდვილი აღორძინება ოქტ. რევ. შემდეგ დაიწყო 1919 დაარსდა რსფსრ-ის სახელგამი. 1963 შეიქმნა რსფსრ-ის მინისტრთა საბჭოს ბეჭდვითი სიტყვის კომიტეტი (იხ. *საგამომცემლო საქმე*). რესპ. გამომცემლობებია: „სოვეტსკაია როსსია", „სოვრე-

მენნიკი“, „დეტსკაია ლიტერატურა“, „პროსვეშჩენიე“, „მალიში“ და სხვ. რსფსრ-ში ყოველწლიურად გამოდის 50 ათ-ზე მეტი დასახელების წიგნი და ბროშურა 1400 მლნ. ც-ზე მეტი ტირაჟით, 4992-ზე მეტი ჟურნალი, ბიულეტენი და სხვ. 5200 პერიოდული გამოცემა 2295,5 მლნ. ც-ზე მეტი საერთო ტირაჟით, 4410 გაზეთი, რ-ის ერთჯერადი ტირაჟი 2260 მლნ-ზე მეტია, მნიშვნელოვანი გაზეთებია: „სოვეტსკაია როსსია“, „ლიტერატურნაია როსსია“ და სხვ., ჟურნ. „მოსკვა“ (1957-იდან), „ნევა“ (1955-იდან), „დალნი ვოსტოკი“ (1946-იდან) და სხვ. რადიოგადაცემები მიმდინარეობს 46 ენაზე (იხ. სტ. *რადიომაუწყებლობა*). რსფსრ-ში საერთო საკავშ. ტელეცენტრის გარდა მუშაობს 78 სტუდია და 135 მძლავრი რეტრანსლაციური სადგური (იხ. *ტელევიზია*).

## X. ლიტერატურა

დამწერლობისა და ლიტ-რის წარმოშობამდე რუსეთში სიტყვიერი შემოქმედების ერთადერთი სახე ფოლკლორი იყო, თუმცა ჩვენამდე მოღწეულია გვიანდ., XVIII—XX სს. ჩანაწერები, ვარაუდობენ, რომ კლასიკურ სრულყოფას რუსულმა ზეპირსიტყვიერებამ XI—XVII სს-ში მიაღწია. რუს. ფოლკლორული მემკვიდრეობა ძირითადად ორ ჯგუფად იყოფა: პროზა (ზღაპრები, ლეგენდები, გადმოცემები და სხვ.) და პოეტური სასიმღერო ჟანრები (ბილინები, ისტ. სიმღერები, ბალადები, რომანსები, საწესჩვეულებო პოეზია, ლირ. ლექსები და ჩასტუშკები).

მხატვრული ლიტ-რა, როგორც შემოქმედების დამოუკიდებელი სფერო, ძვ. რუსეთში არ არსებობდა ჩვენამდე მოღწეულ ისტ., იურიდ., საღვთისმეტყველო ძეგლებს უფრო „საქმიანი“ ფუნქცია ჰქონდა. სავარაუდოა, რომ დამწერლობა და მწიგნობრობა რუსეთში IX—X სს-ში ჩაისახა. ჩვენამდე მოღწეული პირველი ლიტ. ძეგლები XI ს. მიეკუთვნება, ამიტომ ძვ. რუს. ლიტ-რის ისტორიის საზღვრები, ჩვეულებრივ, XI—XVII სს-ით იფარგლება.

ძვ. რუს. ლიტ-რის წარმოშობა დაემთხვა ადრინდ. ფეოდ. ქრისტ. სახელმწიფოს წარმოშობას. ეს იყო სამხრ. სლავთა ძვ. სამწერლო ენაზე შექმნილი ველიკორუსების, უკრაინელებისა და ბელორუსების საერთო ლიტ-რა ქრისტ. სარწმუნოების გავრცელების პროპაგანდისათვის საჭირო შეიქმნა საღვთისმსახურო წიგნები. ბერძნულიდან და ბულგარულიდან ითარგმნა ბიბლია, აპოკრიფები, „წმინდანთა ცხოვრებანი“ და სხვ. XI ს. II ნახევრიდან განვითარდა ორიგინ. რუს. ლიტ-რა — ჰაგიოგრაფია, ქადაგებანი, მატიანეები, სამოგზაურო-მემუარული თხზულებანი და სხვ., მ. შ. აღსანიშნავია „თქმულება ბორისსა და გლებზე“ (XI ს.), *ილარიონის* ქადაგება — „სიტყვა კანონსა და მადლზე“, „გარდასულ წელთა ამბავი“ (დაახლ. 1113), და, განსაკუთრებით, „*ამბავი იგორის ლაშქრობისა*“, რ-შიც მკვეთრად გამოვლინდა კიევის რუსეთის მაღალი პოეტური კულტურა და პატრიოტიზმი.

მონღოლთა შემოსევასა და კიევის დამხობას (1240) შედეგად მოჰყვა რუს. ლიტ. ცენტრის სამხრ-იდან ჩრდ.-აღმ. რუსეთში გადანაცვლება. XIII ს. ბოლოს შეიქმნა თათარ-მონღოლთა შემოსევის ამსახველი ძეგლები — „მოთხრობა მდინარე კალკაზე ბრძოლის შესახებ“, „მოთხრობა ბათოს მიერ რიაზანის დარბევისა“. თათართა ბატონობის საბოლოო დამხობისა და რუს. ერთიანი სახელმწიფოს შექმნის შემდეგ XV ს-იდან მწერლობაში შეინიშნება ორი მიმდინარეობა: სეპარატიზმის მქადაგებელი და მოსკ., როგორც რუს. გამაერთიანებელი ცენტრის, მეხოტბე. „თქმულება მამაისთან ბრძოლაზე“ და „ზადონშჩინა“, რ-ებშიც აღწერილია 1380 მოსკ. მთავრის დიმიტრი დონელის მეთაურობით რუს. თავადთა გაერთ. ჯარების თათრებზე გამარჯვება პროგრ. თხზულებათა რიცხვს მიეკუთვნება, კონსტანტინოპოლის დამხობის (1453) შემდეგ მსოფლიო ქრისტ. ბურჯად გამოცხადდა „მესამე რომი“—მოსკოვი მოსკ. საეკლ. და პოლიტ. ჰეგემონიის იდეამ განსაზღვრა XV—XVI სს. ძეგლების ხასიათი: ნესტორ ისკანდერის „მოთხრობა ცარგრადის დაარსებასა და დამხობაზე“, „მოთხრობები ბაბილონზე“, „თქმულება ვლადიმირელ მთავრებზე“, „*დინარა*“ და სხვ. XVI ს-იდან კულტ. მემკვიდრეობა გაშუქდა „მოსკოვის იდეოლოგიის“ თვალსაზრისით, ივანე მრისხანეს ხელისუფლება წარმოდგენილ იქნა „მსოფლიო სამეფოს“ კანონიერ მემკვიდრედ. ამას ემსახურება პატრიარქ ნიკონის „ილუსტრირებული მატიანე“. ივანე პერესვეტოვის პუბლიც. თხზულებები „თქმულება მეფე კონსტანტინეზე“ და „თქმულება მუჰამედ სულთანზე“ მიმართულია ივანე მრისხანეს მოქიშპე ბოიარების წინააღმდეგ. ლიტ-რის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1563 ივანე ფიოდოროვის მიერ რუს. სტამბის შექმნას.

XVII ს. რამდენიმე თხზულება („გოდება მოსკოვის სახელმწიფოს დატყვევებისა და გაპარტახების გამო“, „მოთხრობები მიხეილ სკოპინ-შუისკიზე“, „აბრაამ პალიცინის „თქმულებები“ და სხვ.) დაკავშირებულია 1598—1613 ე. წ. „არეულობის ხანასთან“, როცა, ერთი მხრივ, სამოქალაქო ომი მიმდინარეობდა გლეხებსა და მემამულეთა შორის, მეორე მხრივ, — ბრძოლა პოლ. და შვეციის აგრესიის წინააღმდეგ. XVII ს. II ნახევრიდან რუს. მწერლობაში აისახა ძვ. პატრიარქალური რუს. რღვევა, კონფლიქტი „მამათა“ და „შვილთა“ შორის, მოსამართლეთა, სამღვდელოების მანკიერებანი („მოთხრობა სავა გრუდცინზე“, „მოთხრობა ჯავრსა და ბოროტსვიანობაზე“, „მოთხრობა ფროლ სკობეევზე“, „მოთხრობა შემიაკის სასამართლოზე“, „თქმულება მღვდელ სავაზე“ და სხვ.). ამ პერიოდის ბრწყინვალე ძეგლია *აბაკუმის* „ცხოვრება“. XVII ს. II ნახევრიდან განვითარდა სილაბური მელექსეობა — „ვირშები“, რ-თა შეთხზვით სახელი გაითქვა პოეტმა და დრამატურგმა *სიმეონ პოლოცკიმ*. საერო ლიტ-რის განვითარებას დიდად შეუწყო ხელი 1672 პირველი რუს. თეატრის შექმნამ.

XVIII ს. I მეოთხედი ახ. რუს. ლიტ-რის ისტორიის დასაწყისია. მნიშვნელოვანი ცვლილებები განიცადა ძვ. მწერლობის ჟანრებმა და ფორმებმა. ანონიმურ მოთხრობებსა („რუსი მეზღვაურის ვასილი კორიოტსკის ისტორია“, „რუსი აზნაურის ალექსანდრეს ისტორია“) და ლირიკაში აისახა პეტრე I-ის ეპოქის ზოგიერთი მნიშვნელოვანი მოვლენა. რელიგიისაგან თავისუფალმა პოლიტ. იდეოლოგიამ ფართო გასაქანი მისცა საერო ლიტ-რის განვითარებას. პეტრე I-ის პროგრ. რეფორმებს ქადაგებდნენ მწერლები და პუბლიცისტები თეოფანე *პროკოპოვიჩი*, პ. შაფიროვი (1669—1739), ი. პოსოშკოვი და სხვ. 30—40-იან წლებში დასრულდა საერო ლიტ-რის შექმნის პროცესი, დამკვიდრდა ახ. ლიტ. მიმდინარეობა კლასიციზმი. ა. *კანტემირის*, ვ. *ტრედიაკოვსკის*, მ. *ლომონოსოვის* შემოქმედებაში აირეკლა განათლებული აბსოლუტიზმის თეორია. რუს კლასიციზმი სახელმწ. და ეროვნ. ინტერესებს ესადაგებოდა. მისი ესთეტ. თეორია დაამუშავა დრამატურგმა ა. *სუმაროკოვმა*. 60—80-იან წლებში გავრცელდა განმანათლებლობა. განმანათლებლობის სულისკვეთებით გამოირჩევა ნ. *ნოვიკოვის* სატირული ნარკვევები, დ. *ფონვიზინის* დრამატურგია. რეალისტური ხასიათისაა ფონვიზინის კომედია „უმწიფარა“. რუს. კრიტ. რეალიზმი ფონვიზინის, გ. *დერჟავინის*, ა. *რადიშჩევის* შემოქმედებიდან იღებს სათავეს. ზოგი მკვლევარი მათ შემოქმედებას ცალკე მიმდინარეობად გამოყოფს და „განმანათლებლურ რეალიზმს“ უწოდებს. 70-იანი წწ-იდან დაიწყო რუს. კლასიციზმის რღვევა. საზეიმო ოდის, ეპოპეის, ტრაგედიის ადგილი თანდათან დაიკავა ლირიკამ, დრამამ, სანტიმენტალურმა მოგზაურობამ, მოთხრობამ. პირველი რუსი რევ. მოაზროვნის ა. რადიშჩევის თხზულებაში „მოგზაურობა პეტერბურგიდან მოსკოვს“ (1790) შეხამებულია რეალიზმი და სანტიმენტალიზმი. 90-იან წლებში სანტიმენტალიზმის დამკვიდრებაში გადამწყვეტი როლი ითამაშა ნ. *კარამზინმა*, რ-ის მოთხრობები და „რუსი მოგზაურის წერილები“ (გამოქვეყნდა 1791—92) გამოირჩევა ფსიქოლოგიზმითა და ემოციურობით. სრული დეფორმაცია განიცადა კლასიცისტურმა ოდამ გ. დერჟავინის ნოვატორულ პოეზიაში. ტრად. მაღალი და მდაბალი სტილის, პათეტიკისა და სატირის ოსტატური შერწყმით გ. დერჟავინმა დიდად შეუწყო ხელი რუს. სალიტ. ენის დემოკრატიზაციას.

მკაცრი დესპოტიზმის უღელქვეშ მოქცეულ, პოლიტიკურად და ეკონომიკურად ჩამორჩენილ რუსეთში შეიქმნა უაღრესად მოწინავე, ძლიერი ლიტ-რა, რაც განაპირობა 1812 სამამულო ომითა და დეკაბრისტების აჯანყებით გამოწვეულმა ეროვნ. და პოლიტ. თვითშეგნების გაღვიძებამ. გამძაფრდა პოლემიკა კლასიცისტებსა და სანტიმენტალისტთა შორის სალიტ. ენის საკითხებთან დაკავშირებით. კლასიცისტების მძიმე, საეკლ. სლავ. ლექსიკას ნ. კარამზინმა დაუპირისპირა ცოცხალ მეტყველებასთან დაახლოებული ლექსიკა. მის პოზიციას ემხრობოდა ლიტ. წრე „*არზამასი*“. უფრო დემოკრ. ხასიათისა იყო ე. წ. „რადიშჩეველი პოეტების“ ანუ „სიტყვიერების, მეცნიერთა და მხატვრობის მოყვარულთა თავისუფალი საზოგადოება“ (ახალგაზრდა „რაზნოჩინელების“ წრე). ელეგიური პოეზიის განვითარებას დიდი ამაგი დასდეს ვ. *ჟუკოვსკიმ* და კ. *ბატიუშკოვმა*, რ-ებიც ა. *პუშკინის* უშუალო წინამორბედნი იყვნენ.

XIX ს. 20-იანი წლებიდან ფართოდ გავრცელდა რევ. რომანტიზმი. დეკაბრისტი პოეტების შემოქმედებაში გამოვლინდა მოქალაქეობრივი პოზიცია, პროტესტანტული პათოსი; მათ შექმნეს პოლიტ., სოც. და ეროვნ. თავისუფლებისათვის მებრძოლ გმირთა შესანიშნავი სახეები. ა. პუშკინის, კ. *რილეევის*, ა *ბესტუჟევის*, ა. *ოდოევსკის*, ვ. *კიუხელბეკერისა* და სხვ. შემოქმედება, გამოხატავდა რა ობიექტური სინამდვილის პროგრ. ტენდენციებს, ვითარდებოდა რეალიზმის მიმართულებით. მკვეთრად გამოვლინდა სატირულ-რეალისტური ტენდენციებიც: ი. *კრილოვმა* არნახულ სიმაღლეზე აიყვანა რუს. იგავ-არაკის ჟანრი, შესანიშნავი სისადავითა და მხატვრული ძალით ასახა რუსი ხალხის ყოფა და ხასიათი, სატირის მახვილი მიმართა ექსპლუატატორთა თვითნებობისა და პარაზიტიზმის წინააღმდეგ. მან უხვად გამოიყენა ხალხ. ფრაზეოლოგია, ანდაზები და გამოთქმები. ეპოქის მთავარი კონფლიქტი — ფეოდალიზმის დამცველთა და რევ. ძალთა გააფთრებული ბრძოლა აისახა ა. *გრიბოედოვის* კომედიაში „ვაი ჭკუისაგან“ (1824), რ-იც კლასიცისტურ კომედიასთან გარეგნული მსგავსების მიუხედავად არსებითად რეალისტური ხელოვნ. ბრწყინვალე ნიმუშია.

ახ. რუს. ლიტ-რისა და ახ. სალიტ. ენის ჭეშმარიტი ფუძემდებელია ა. პუშკინი, რ-მაც კრიტიკულად აითვისა მრავალსაუკუნოვანი რუს. და ევრ. ლიტ. მემკვიდრეობა. პუშკინმა მანამდე არნახული სიმართლითა და მხატვრული ძალით ასახა სინამდვილე, მწერლობას მაღალი მოქალაქეობრივი ჟღერადობა შესძინა და მოწინავე იდეებისათვის საბრძოლო იარაღად გადააქცია.

დეკაბრისტების აჯანყების მომდევნო რეაქციის წლებში პროგრ. მწერლებს დევნიდნენ. საზ.-ლიტ. მოძრაობის ცენტრმა

პეტერბურგიდან მოსკოვს გადაინაცვლა. მოსკოვის უნ-ტში სწავლობდნენ მ. *ლერმონტოვი*, ბ. *ბელინსკი*, ა. *გერცენი*, ნ. *ოგარიოვი*, ი. *ტურგენევი*, ი. *გონჩაროვი* და სხვ. ამ პერიოდში რუს. მწერლობის უდიდესი წარმომადგენლები იყვნენ მ. ლერმონტოვი და ნ. გოგოლი. მ. ლერმონტოვის თხზულებებში [პოემები „დემონი" (1829—41), „მწირი" (1839), რომანი „ჩვენი დროის გმირი" (1839) და სხვ.] რეალიზმი ორგანულად ერწყმის რევ. რომანტიზმს.

რუს. კრიტ. რეალიზმის განვითარებაში ახ. საფეხურია ნ. გოგოლის შემოქმედება, რ-შიც ცოცხლადაა დასურათებული ბატონყმურ რუსეთში გამეფებული სულისშემხუთველი ატმოსფერო.

40-იან წლებში ცხარე კამათი მიმდინარეობდა სლავოფილებსა და მედასავლეთეებს შორის რუს. განვითარების გზების გამო. *პეტრაშეველები* გატაცებით სწავლობდნენ და ქადაგებდნენ უტოპისტ-სოციალისტთა იდეებს. ამ დროს წარმოიშვა *ნატურალური სკოლა*, რ-ის ზეგავლენითაა აღბეჭდილი ა. გერცენის რომანი „ვინ არის დამნაშავე?" (1846—47), ი. ტურგენევის „მონადირის ჩანაწერები" (1847—52), თ. *დოსტოევსკის* „საბრალო ადამიანები" (1846), ი. გონჩაროვის „ჩვეულებრივი ისტორია" (1847), ნ. *ნეკრასოვის* ლექსები და ნარკვევები, დ. *გრიგოროვიჩის*, ვ. *დალისა* და სხვათა რეალისტური მოთხრობები.

განმათ. მოძრაობის მეორე, ე. წ. „რაზნოჩინულ" ეტაპზე (60—90-იანი წწ.) რუს. ლიტ-რამ მნიშვნელოვანი თვისებრივი ცვლილებები განიცადა. წამყვან მიმდინარეობად იქცა კრიტ რეალიზმი. გაძლიერდა მწერლობის სოც. ფუნქცია, გაიზარდა შემოქმედის მოქალაქეობა ხალხისა და ერის წინაშე. ლიტ-რას ცხოვრების სამსახური, საზ-ბის წარმმართველი როლი დაეკისრა. XIX ს. II ნახ. ლიტ-რის განვითარებაზე უდიდესი გავლენა მოახდინა, ერთი მხრით, რევოლუციონერ-დემოკრატების ნ. *ჩერნიშევსკისა* და ნ. *დობროლიუბოვის* რევ. იდეებმა და მათმა მატერიალ. ესთეტ. თეორიამ, მეორე მხრით, ა. პუშკინის, მ. ლერმონტოვის, ნ. გოგოლის ტრადიციებმა. განვითარდა რომანის ჟანრი, რ-იც ცხოვრების ფართო მასშტაბით, ღრმად და მრავალმხრივად ასახვის შესაძლებლობას იძლეოდა. 60-იანი წწ ლიტ-რაში პირველად გამოჩნდა დემოკრ იდეებითა და მატერიალ. მსოფლმხედველობით გამსჭვალული ახ. ადამიანი — „რაზნოჩინელი" [ნ. ჩერნიშევსკის გმირები ლოპუხოვი, კირსანოვი, რახმეტოვი, ვერა პავლოვნა („რა ვაკეთოთ?", 1863); ი. ტურგენევის ინსაროვი („წინა დღით", 1860), ბაზაროვი („მამები და შვილები", 1862) და სხვ.]. 60-იანი წწ. რევ.-დემოკრ. პრესის სათავეში ნ. ნეკრასოვი იდგა. მის პოემაში „ვინ ცხოვრობს რუსეთში კარგად" (1863—76) აისახა რეფორმისშემდგომი რუს. ცხოვრება. სოც.-ფსიქოლ. რომანმა განსაკუთრებულ სრულყოფას მიაღწია ი. ტურგენევის, ი. გონჩაროვის, თ. დოსტოევსკის, ლ. *ტოლსტოის* შემოქმედებაში. მ. *სალტიკოვ-შჩედრინმა* მწვავე სატირულ თხზულებაში „გოლოვლიოვების ოჯახი" (1875 — 80) შექმნა იუდუშკას სახე, რ-შიც ჩანს ყველა ექსპლუატატორული და ისტორიულად განწირული კლასისათვის დამახასიათებელი დეგრადაციის ნიშნები.

60—70-იანი წწ. თ. დოსტოევსკისა და ლ. ტოლსტოის შემოქმედების აყვავების წლებია. ეპოქალური ნაწარმოებებია თ. დოსტოევსკის რომანები „დანაშაული და სასჯელი" (1866), „იდიოტი" (1868), „ძმები კარამაზოვები" (1879—80), ლ. ტოლსტოის მოთხრ. „კაზაკები" (1863), რომანები „ომი და მშვიდობა" (1863—69), „ანა კარენინა" (1875—77). თ. დოსტოევსკის ღრმა ჰუმანური და დემოკრ. იდეებით გამსჭვალულ შემოქმედებაში უდიდესი მხატვრული ძალით აისახა დ.მცირებულ და შეურაცხყოფილ ადამიანთა ცხოვრება. 60—70-იან წწ. რუს. და მსოფლიო ლიტ-რის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი მოვლენა იყო ლ. ტოლსტოის „ომი და მშვიდობა", რ-შიც 1812 სამამულო ომის ფონზე წარმოდგენილია რუსი ხალხი, როგორც ისტორიის მამოძრავებელი ძალა. ვ. ი. ლენინმა ლ. ტოლსტოის შემოქმედებას რუს. რევ. სარკე უწოდა, რადგან მასში აისახა წინააღმდეგობანი, რ-ებითაც ხასიათდებოდა რევ. მომზადების ეპოქა და 1905 რევოლუცია.

რუს. დრამისა და თეატრის ისტორიაში ახ. ეტაპი იყო ა. *ოსტროვსკის* შემოქმედება. მის პიესებში „ჭექა-ქუხილი" (1859), „ცოფიანი ფულები" (1870), „უმზითვო" (1879), „მგლები და ცხვრები" (1875) აისახა „ბნელეთის სამეფო", სადაც ფული ღმერთად ქცეულა, ადამიანის პიროვნული ღირსება კი ფეხქვეშაა გათელილი. ა. ოსტროვსკიმ განაგრძო ნ. გოგოლის რეალისტური დრამის ტრადიციები, მაგრამ, ამ უკანასკნელისაგან განსხვავებით, მეტი ყურადღება მიაქცია ხასიათების ფსიქოლ. დამუშავებას.

70-იან წლებში მხატვრულ ლიტ-რაში აისახა ხალხოსნური მოძრაობა. ს. *კრავჩინსკი*, ნ. *ზლატოვრატსკი* და სხვ. ნათელი ფერებით ხატავდნენ სოფლის პატრიარქალურ თემას. ხალხოსნური იდეოლოგიის კრახი აისახა გ. *უსპენსკის* შემოქმედებაში, რ-შიც აშკარად გამოჩნდა სოფლის ეკონ დაქვეითება კაპიტალიზმის განვითარების შედეგად, გლეხობის კლასობრივი დიფერენციაცია და ხალხოსნური ილუზიების მსხვრევა.

80—90-იან წლებში რუს. დემოკრ. ლიტ-რის უმცროსი თაობის წარმომადგენელთა ს. *ნადსონისა* და ვ. *გარშინის* შემოქმედებაში გამოიხატა რუს. საზ-ბის ერთი ნაწილის უიმედობა და გულგატეხილობა. რეაქციის წლებში სხვაგვარი ხასიათისა იყო ვ. *კოროლენკოს* მომავლის ღრმა რწმენით, მებრძოლი სულისკვეთებით გამსჭვალული შემოქმედება. ამავე წლებში კრიტ რეალიზმი უმაღლეს საფეხურზე აიყვანეს ლ. ტოლსტოიმ და ა. *ჩეხოვმა*. ლ. ტოლსტოის რომანში „აღდგომა" (1899), მოთხრობაში „ჰაჯი-მურატი", დრამატულსა და პუბლიც. ნაწარმოებებში დაგმობილია თვითმპყრობელობა, მემამულურ-ბურჟ. წყობა, ადამიანის ექსპლუატაცია და ჩაგვრა. რუს. სინამდვილე კრიტიკულად აისახა ა. ჩეხოვის შემოქმედებაში, რ-შიც ნათლად გამოჩნდა მეშჩანების, ბოროტებასთან შეგუებული ობივატელების ყოფა-ცხოვრება და მორალი („კაცი ფუტლარში", 1900 და სხვ.) ა. ჩეხოვმა გამოხატა ცხოვრების განახლების აუცილებლობის რწმენა. მისი გმირები გრძნობენ ახ. ცხოვრების მოახლოებას (მოთხრობები და პიესები „თოლია", 1896; „ძია ვანია", „სამი და", 1900; „ალუბლის ბაღი", 1903—04 და სხვ.).

ლ. ტოლსტოიმ, თ. დოსტოევსკიმ, ა. ჩეხოვმა და სხვ თავიანთი ჰუმანური და დემოკრ. იდეებით, მძლავრი რეალიზმით დიდი გავლენა მოახდინეს მსოფლიო ლიტ-რაზე.

XIX ს. 90-იან წლებში აღმოცენდა პროლეტ. მხატვრული ლიტ-რა, რ-ის ფუძემდებელია მაქსიმ *გორკი*. მის შემოქმედებაში გამოჩნდა სინამდვილის ასახვის ახ. მხატვრული მეთოდი —*სოციალისტური რეალიზმი*, რ-მაც ჩამოყალიბებული სახე მიიღო XX ს. დასაწყ. რევ. აღმავლობის პერიოდში (პიესები „მდაბიონი", 1901; „ფსკერზე", 1902; „მტრები", 1906; რომანი „დედა", 1906) მაქსიმ გორკიმ დიდი გავლენა მოახდინა მსოფლიო ლიტ. პროცესებზე 90-იან წლებში, როცა ჯერ კიდევ მოღვაწეობდნენ XIX ს. კორიფეები — ლ. ტოლსტოი, ა. ჩეხოვი, ვ. კოროლენკო. ლიტ. სარბიელზე გამოვიდნენ პროგრ. გამომცემლობის „ზნანიეს" ირგვლივ შემოკრებილი რეალისტი მწერლები — ა *კუპრინი*, ა *სერაფიმოვიჩი*, ვ. *ვერესაევი*, ი *ბუნინი*, ლ. *ანდრეევი* და სხვ. 1905—07 რევ. დამარცხებით გამოწვეულ რეაქციის წლებში, როცა ბევრი დემოკრ სულისკვეთების მწერალი მიემხრო დეკადენტიზმს, ლიტ-რას შეემატა რეალისტთა ახ ჯგუფი— ა. *ტოლსტოი*, ი. *შმელიოვი* და სხვ. ეს დადებითი მოვლენა აღნიშნა 1914 ბოლშევიკურმა გაზ. „პრავდამ"

90-იან წლებში ჩაისახა და შემდგომში მნიშვნელოვნად გააქტიურდა დეკადენტური მიმართულებანი: სიმბოლიზმი (ე. წ. უფროსი სიმბოლისტები იყვნენ: ვ. *ბრიუსოვი*, დ. *მერეჟკოვსკი*, კ *ბალმონტი*, თ. *სოლოგუბი* და სხვ.; XX ს დასაწყისში სამოღვაწეო ასპარეზზე გამოვიდა სიმბოლისტთა უმცროსი თაობა: ა. *ბლოკი*, ა. *ბელი*, ვ. *ივანოვი* და სხვ.); აკმეიზმი ანუ ადამიზმი (ნ. *გუმილიოვი*, ა *ახმატოვა*; ს. *გოროდეცკი*, ო. *მანდელშტამი* და სხვ.); ფუტურიზმი (დ *ბურლიუკი*, ვ. *მაიაკოვსკი*, ვ. *ხლებნიკოვი*, ვ. *კამენსკი* და სხვ.). დეკადენტიზმს დაუპირისპირდა მაქსიმ გორკისა და მის თანამოაზრე მწერალთა შემოქმედება, აგრეთვე, რევ.-პროლეტ. პოეზია, რ-ის მნიშვნელოვანი წარმომადგენელია დ *ბედნი*.

სიმბოლიზმის უმნიშვნელოვანესმა წარმომადგენლებმა ვ. ბრიუსოვმა და ა. ბლოკმა, რ-ებმაც იდეურ-შემოქმედებითი ევოლუციის რთული გზა განვლეს, სოციალ. რევ. შემდეგ საბჭ. პოეზიის მესვეურთა შორის დაიმკვიდრეს ადგილი; ყოფილი ფუტურისტი ვ. მაიაკოვსკი კი საბჭ. პოეზიის ფუძემდებელი გახდა. მის რევოლუციამდელ ლექსებსა და პოემებში ნოვატორული ფორმით გამოვლინდა რუს. ლიტ-რის ჰუმანური და დემოკრ ტრადიციები, მომავალი რევოლუციის სულისკვეთება.

საბჭ. სახელმწიფოსთან ერთად, რევ. და სამოქალაქო ომების ქარცეცხლში წარმოიშვა რუს. საბჭ. ლიტ-რა—მრავალეროვანი საბჭ. ლიტ-რის ნაწილი. დიდი ოქტ. სოციალ. რევ მხარეზე იყვნენ რევოლუციამდელი მწერლების საუკეთესო წარმომადგენლები საბჭ ლიტ-რის ჩამოყალიბებასა და განვითარებაში უდიდესი როლი ითამაშა კომუნისტურმა პარტიამ, რ-იც, ვ. ი. ლენინის მითითების თანახმად, ითავითვე ჩაუდგა სათავეში რთულ ლიტ. პროცესს. სამოქალაქო ომის წლებში წამყვანი ადგილი დაიკავა პოეზიამ ახ. ძალით გამობრწყინდა ვ. მაიაკოვსკის, ა. ბლოკის, ვ. ბრიუსოვის, ს. *ესენინის*, დ ბედნისა და სხვ. შემოქმედება „პროლეტკულტის" შემოქმედებში რევ.-რომანტ. პათოსი პლანეტარულ-აბსტრ სახეებში იყო გარდასახული.

იდეოლოგიური გარემოს სირთულემ განაპირობა სხვადასხვა ლიტ. დაჯგუფების („რაპპი", „სერაპიონის ძმები", „პერევალი", „ლეფი", „კონსტრუქტივიზმი" და სხვ.) წარმოქმნა საბჭ ლიტ-რის შემდგომი აღმავლობისათვის გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა რკპ (ბ) ცკ-ის 1925 რეზოლუციას „პარტიის პოლიტიკის შესახებ ლიტერატურის სფეროში" საბჭ ლიტ-რის მოთავე იყო მისი ფუძემდებელი მაქსიმ გორკი, რ-ის რევ. შემდგომი შემოქმედება მიეძღვნა გრანდიოზულ ისტ. გარდატეხებს, ახ. სინამდვილის დამკვიდრებას (რომანები „არტამონოვების საქმე", 1925; ნარკვევთა კრებ. „საბჭოთა კავშირში", 1929 და სხვ.). მაქსიმ გორკიმ შექმნა რევ. და კულტ. უდიდეს მოღვაწეთა შესანიშნავი პორტრეტები, მ. შ. აღსანიშნავია ნარკვევი „ვ. ი. ლენინი" (1924—31).

20-იან წლებში რუს. პროზა გამდიდრის დ. *ფურმანოვმა* („ჩაპაევი", „ამბოხი"), ა. *ფადეევმა* („განადგურება"), მ. *შოლოხოვმა* („დონური მოთხრობები", „წყნარი დონი", I ტომი), კ. *ფედინმა* („ქალაქები და წლები", „ძმები"), ლ. *ლეონოვმა* („მაჩვები") და სხვ. ძვ. სამყაროს მძაფრ კრიტიკას შეიცავდა ა. *ტოლსტოის*, ვ. *კატა*-


კოშკის ტარი ფურ ცხენირმის თავის გამოსახულებით (უსტ-პოლუის ნაქალაქარი, სალეხარდის რაიონი). ირმის რქა. ძვ. წ. I ათასწლეულის II ნახევარი


ნოვგოროდული დავითნის ინიციალი, XIV ს. (მოგვიანებით ეკუთვნოდა ივანე მრისხანეს). ვ. ი. ლენინის სახ. სსრკ ბიბლიოთეკა. მოსკოვი.


გიორგის ტაძრის კუთხის სვეტისთავი. იურიევ-პოლსკი. 1230—34.

ევის, მ. ზოშჩენკოს, მ. ბულგაკოვის, ილფისა და პეტროვის, ა. პლატონოვისა და სხვ. სატირული თხზულებანი დაიწყო სოციალ. მშენებლობის მხატვრული ასახვა (თ გლადკოვის „ცემენტი") წარმოიშვა საბჭ. ისტ. რომანი (ა. ჩაპიგინის „სტეფანე რაზინი", ი. ტინიანოვის „კიუხლია" და „ვაზირ-მუხთარის სიკვდილი" და სხვ ). ვ. მაიაკოვსკი თავის პოემებში („ვლადიმერ ილიას ძე ლენინი", 1924; „კარგია!", „მთელი ხმით"), პიესებსა („ბაღლინჯო", 1928; „აბანო", 1929) და სატირულ ლექსებში მოუწოდებდა ახ. ცხოვრების დამკვიდრებისათვის საყოველთაო-სახ ბრძოლისაკენ. ვ მაიაკოვსკის უღარესად ნოვატორულმა, საბჭ. პატრიოტიზმისა და პროლეტ ინტერნაციონალიზმის სულისკვეთებით გამსჭვალულმა პოეზიამ გავლენა იქონია პოეტური კულტურის განვითარებაზე როგორც ჩვენში, ისე საზღვარგარეთ. ნატიფი ლირიზმით გამოიხატა საბჭ. სამშობლოსა და რევ. თემა ს. ესენინის შემოქმედებაში. რევ დღეების რომანტიკა, საბჭ. ადამიანის მდიდარი სულიერი სამყარო აისახა ე ბაგრიცკის, ნ ტიხონოვის, ნ. ასეევის, ბ. პასტერნაკის, ვ. ლუგოვსკოის. ი. სელვინსკის, მ სვეტლოვის შემოქმედებაში.


აზარფეშა, ვერცხლი. XVII ს. I მეოთხედი. საჭურვლის პალატა, მოსკოვი.

საბჭ. მწერლობის ერთიან ნაკადად ჩამოყალიბებას დიდად შეუწყო ხელი 1932 წ. 23 აპრ. სკპ (ბ) ცენტრალური კომიტეტის დადგენილებამ „ლიტერატურულ-მხატვრული ორგანიზაციების გარდაქმნის შესახებ" 1934 საბჭ მწერლების I სკავშ. ყრილობამ განამტკიცა საბჭ სიტყვის ოსტატთა ერთიანობა და საბჭ. ლიტ-რის ძირითად მეთოდად გამოაცხადა სოციალ რეალიზმი სოც გარდაქმნათა თემა გამოიხატა ლ ლეონოვის, მ. შაგინიანის, ი ერენბურგის, ვ. კატაევის, კ პაუსტოვსკის და სხვ. თხზულებებში სოფლად კლასობრივი ბრძოლის ურთულეს პროცესს, ახ სინამდვილის დაბადებას მიეძღვნა მ შოლოხოვის რომანი „გატეხილი ყამირი" (1932).


პარასკევა. შეღებილი ხე. XVI ს. შუა წლები. ისტორიულ-არქიტექტურული მუზეუმ-ნაკრძალი. ნოვგოროდი.

30-იან წლებში გაღრმავდა ინტერესი ადამიანის შინაგანი სამყაროს მიმართ (ნ ოსტროვსკის „როგორ იწრთობოდა ფოლადი" და „ქარიშხლით შობილნი" ა. მაკარენკოს „პედაგოგიური პოემა", თ. გლადკოვის „ენერგია" და სხვ.). შეიქმნა სოციალ. რეალიზმის შედევრები: მ შოლოხოვის „წყნარი დონი" (1928—40), ა. ტოლსტოის „გზები წამებისანი" (1920—41), მ. გორკის „კლიმ სამგინის ცხოვრება" (1925—36) და სხვ

მშრომელი ადამიანის უმდიდრესი სულიერი სამყარო აისახა ა. ტვარდოვსკის, ბ. პასტერნაკის, ა ახმატოვას, ი. სმელიაკოვის ა სურკოვის, ნ. ზაბოლოცკის, ს შჩიპაჩოვისა და სხვ პოეზიაში 30-იანი წწ საბჭ. დრამატურგიაზე მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა მ. გორკის პიესებმა. პოპულარობა მოიპოვა ნ პოგოდინის პიესებმა „თოფიანმა კაცმა" და „კრემლის კურანტებმა".

დიდი სამამულო ომის დაწყებისთანავე საბჭ. ლიტ-რა სამშობლოს დაცვის სამსახურში ჩადგა და თავისი წვლილი შეიტანა საბჭ ხალხის გამარჯვებაში რუსი საბჭ მწერლები გამოხატავდნენ საერთოსახ. პატრ. სულისკვეთებას, მრავალეროვანი საბჭ. ქვეყნის ურყევ მეგობრობას, გამარჯვების ღრმა რწმენას. განსაკუთრებით აღსანიშნავია ა. ფადეევის „ახალგაზრდა გვარდია" (1945), კ. სიმონოვის „დღეები და ღამეები" და სხვა საბჭ მებრძოლის შთამბეჭდავი სახე დაგვიხატა ა. ტვარდოვსკიმ პოემაში „ვასილი ტიორკინი" (1942—45). ნათლად გამოიკვეთა ისტ.-პატრ თემა (ა. ტოლსტოის „პეტრე I", ა. სტეპანოვის „პორტ-არტური", ს. გოლუბოვის „ბაგრატიონი") საბჭ ადამიანების უმაგალითო სიმტკიცეს, უსაზღვრო პატრიოტიზმს ასახავს ე. კაზაკევიჩის, ვ. პანოვას, ბ პოლევოის, ი ერენბურგის, ვ. გროსმანისა და სხვ თხზულებები საბჭ. ადამიანების შრომით გმირობასა და სოც.-ზნეობრივ პრობლემატიკას მიეძღვნა პ. პავლენკოს, გ. ნიკოლაევას, ს. ბაბაევსკისა და სხვ რომანები ომისშემდგომ პოეზიაში ადგილი დაიმკვიდრეს მ დუდინმა, ს. ორლოვმა, ა. მეჟიროვმა. ი დრუნინამ, მ ლუკონინმა, ს. ნაროვჩატოვმა, ე ვინოკუროვმა და სხვ. მათ პოეზიაში აისახა საბჭ. ადამიანის სულიერი სილამაზე და ზნეობრივი სისპეტაკე მხატვრული გამოსახვის ახ საშუალებათა ძიებით, აქტუალურობითა და თანამედროვეობის მძაფრი შეგრძნებით გამოირჩევა ნ. ტიხონოვის, ა პროკოფიევის, ა. ნედოგონოვის, ნ. გრიბაჩოვის, ა. ტვარდოვსკისა და სხვ. თხზულებანი. შესამჩნევი აქტივიზაცია შეინიშნება დემოკრატიისა და მშვიდობის დაცვისათვის მებრძოლ მწერალთა ა. ფადეევის, ი. ერენბურგის, ნ. ტიხონოვის, კ. სიმონოვის, ა სურკოვის. ბ. პოლევოისა და სხვ. შემოქმედებაში.

სკპ XX ყრილობის გადაწყვეტილებებმა გარკვეული გეზი დაუსახა მწერლობას კომუნიზმის მშენებლობის გრანდიოზულ ამოცანათა გადასაწყვეტად. ახლებურად გაშუქდა დიდი სამამულო ომის თემა მ. შოლოხოვის, გ. ბაკლანოვის, ი. ბონდარევის მოთხრობებში, კ. სიმონოვის ვრცელ რომანებში. 50—60-იან წლებში შეიქმნა მნიშვნელოვანი ნაწარმოებები რიგით მშრომელებსა თუ წარმოების მეთაურებზე (ვ. პანოვას „კრუჟილიხა". ა. რიბაკოვის „მძღოლები", ვ კოჩეტოვის „ჟურბინები", გ. ნიკოლაევას „ბრძოლა გზაში", ვ. კოჟევნიკოვის „იცნობდეთ, ბალუევა", დ გრანინის „მაძიებლები" და სხვ.). ამ წლების მნიშვნელოვანი შენაძენია ლ. ლეონოვის „რუსული ტყე" — მრავალპლანიანი რომანი, რ-შიც აისახა ახ. და ძვ. სამყაროთა პრინციპული ბრძოლა, თანამედროვეობის ზნეობრივი კოლიზიები თანამედროვეობის ახლებური გააზრებით, ღრმა ფსიქოლოგიზმით, მეშჩანობის გადმონაშთების წინააღმდეგ ბრძოლის სულისკვეთებით, ობივატელური მსოფლმხედველობის მხილებით გამოირჩევა მ. ალექსეევის, თ. აბრამოვის, პ პროსკურინის, ვ. ასაფიევის, ვ. შუქშინის, ვ. რასპუტინის, ვ ბელოვისა და სხვ. პროზა. ამავე წლებიდან დაიწყო მკვეთრი აღმავლობა პოეზიამ (ა. ტვარდოვსკის, ნ. ზაბოლოცკის, ნ. ასეევის, ვ. ლუგოვსკოის, ა. პროკოფიევის, ვ. სოლოუხინისა და სხვ. ახ კრებულები) ნაირფეროვანი და ორიგინ. პოეტური ხელწერითაა აღბეჭდილი ე. ევტუშენკოს, ა. მეჟიროვის, ა. ვოზნესენსკის, ბ. ახმადულინას, რ როჟდესტვენსკის, ი. სმელიაკოვის, მ ლუკონინის, ს. ორლოვისა და სხვ. ლექსები ახ ნაწარმოებებით გამდიდრდა საბჭ. ლენინიანა (მ. შაგინიანის, მ. პრილეჟაევას, ე. კაზაკევიჩის, ე. ევტუშენკოს, ნ. პოგოდინის, ა. ვოზნესენსკის თხზულებანი).

რ უ ს უ ლ - ქ ა რ თ უ ლ ი ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ უ ლ ი ურთიერთობანი. ჯერ კიდევ XI ს-ში რუსულად თარგმნილი „ვარლაამი და იოასაფი", მკვლევართა აზრით, დაკავშირებულია ქართ. ძეგლთან „სიბრძნე ბალავარისი" რუსეთთან კულტ კავშირს წარმართავდნენ ქართველთა მონასტრები ბულგარეთში, ათონის მთაზე, აგრეთვე ტმუტარაკანის სამთავრო ტამანის ნ.-კ-ზე მონღოლთა შემოსევის გამო დროებით შეწყვეტილი პოლიტ და საზ.-ლიტ ურთიერთობა კვლავ განვითარდა XVI—XVIII სს-ში. რუს. მოთხრობაში ბაბილონის სამეფოზე გვხვდება ქართველის — ბეჟანის სახე, ხოლო მოთხრ „დინარა" მთლიანად ქართ მასალაზეა აგებული. კავკასიისა და საქართველოს ხშირად იხსენიებენ თავიანთ ლექსებში XVIII ს. რუსი პოეტები ი. ბოგდანოვიჩი („სულიკო", „ლექსი დიდი დედოფლისადმი"), ვ. მაიკოვი („ლექსი საიმპერატორო სამხატვრო აკადემიის დღესასწაულის გამო"), მ. ხერასკოვი („როსსიადა") და სხვ. საყურადღებოა ა. რადიშჩევის პოემაც „ბოვა" და „ისტორიული სიმღერა", სადაც კოლხეთი ზღაპრულად მდიდარ „წარმტაც ქვეყნადაა" წარმოდგენილი. განსაკუთრებით გაცხოველდა ლიტ. ურთიერთობა საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ საქართველოში მცხოვრებმა ვ. ნარეჟნიმ დაწერა რეალისტურ-სატირული რომანი „უბედური წელი ანუ მთიელთა თავადები". კახეთის აჯანყებას მიეძღვნა ა. შიშკოვის რომანი „ქეთევანი ანუ საქართველო 1812 წელს". მრავალი წელი გაატარა საქართველოში ა. გრიბოედოვმა, დაუმეგობრდა მოწინავე ქართვ. ინტელიგენციას, ცოლად შეირთო ა. ჭავჭავაძის ასული ნინო. საქართველოს ეძღვნება მისი დაუმთავრებელი ტრაგედიები „რადამისტი და ზენობია", „ქართული ღამე", „მეზავრის წერილები", პოემა „მეყალიონე" ლექსი „იქ, სადაც რბის ალაზანი" და სხვ.; 1821—22 თბილისში მყოფმა ვ. კიუხელბეკერმა უმღერა „წარმტაც გურჯისტანს" (ლექსი „ა ს. გრიბოედოვს", პოემები „ობოლი", „იური და ქსენია", რომანი „უკანასკნელი კოლონა"). მეფის მთავრობამ საქართველოში მრავალი დეკაბრისტი გადმოასახლა, მ. შ. ა. ბესტუჟევი (მარლინსკი), ა. ოდოევსკი და სხვ. 1829 ხელისუფლების ნებართვის გარეშე საქართველოში ჩამოვიდა ა. პუშკინი და არაერთი პოეტური შედევრი უძღვნა მას (ლექსები „კავკასიონი", „ზვავი", „საქართველოს მთებზე", „მონასტერი ყაზბეგზე", „ნუ იმღერ ჩემთან, ლამაზო ქალო" და სხვ.), ხოლო მხატვრულ ნარკვევში „მოგზაურობა არზრუმს" დიდი ადგილი დაუთმო საქართველოს. ბავშვობიდანვე იყო დაკავშირებული ჩრდ კავკასიასთან მ. ლერმონტოვის ცხოვრება და შემოქმედება, საქართველოში გადმოსახლების შემდეგ (1837-იდან) მისი შემოქმედების დაუშრეტელ წყაროდ იქცა კავკასია და საქართველო (პოემები „მწირი" და „დემონი", რომანი „ჩვენი დროის გმირი", ლექსები „თამარი", „ყაზბეგს". „პაემანი" და სხვ.). ბ. ბელინსკის თქმით, კავკასია ა გრიბოედოვის, ა. პუშკინისა და მ. ლერმონტოვის პოეტური სამშობლო იყო. 1846—51 თბილისში მსახურობდა ი. პოლონსკი, რ-მაც რეალისტურად ასახა ჩვენი მხარის ყოფა, მისი წარმტაცი ბუნება (მოთხრობები, დრამა „იმერთა დედოფალი", ლექსები „გასეირნება თბილისში", „ქართველი ქალი", „გზა საქართველოს მთებში", „ქართული სიმღერა", „ქართული ღამე", „ნ. ა. გრიბოედოვა" და სხვ.)

XIX ს. 60-იან წლებში ნ. ჩერნიშევსკიმ და მისმა თანამოაზრეებმა უდიდესი გავლენა მოახდინეს პეტერბურგში მოსწავლე ქართვ მოღვაწეებზე ი ჭავჭავაძეზე, ა. წერეთელზე, ნ. ნიკოლაძეზე, კ. ლორთქიფანიძეზე, გ. წერეთელზე და სხვ.; ი. ჭავჭავაძის თქმით, „რუსულმა სკოლამ — მეცნიერებამ გაგვიღო კარი განათლებისა და რუსულმავე ლიტერატურამ მოაწოდა საზრდო გონებასა და გამოჰკვეთა ჩვენი აზრი მოძრაობის გზაზედ"

XX ს დასაწყისი რუს.-ქართ. კულტ. ურთიერთობათა ახ. ეტაპი იყო: ჯერ კიდევ 1893 საქართველოში გამოქვეყნდა მაქსიმ გორკის პირველი მოთხრობა. სოფ. ბაღდადში (ახლანდ მაიაკოვსკი) დაიბადა დიდი საბჭ. პოეტი ვ. მაიაკოვსკი. მ. გორკისა და ვ. მაიაკოვსკის შემოქმედებაში მკაფიოდ გამოიხატა ქართ. სინამდვილე. რუს და საქართვ. დიდ მწერლებს პირადი მეგობრობა აკავშირებდათ. რევოლუციისკენ სწრაფვა, სოც. ქარტეხილების მოლოდინი ანათესავებდა გ. ტაბიძისა და ა. ბლოკის პოეზიას. საქართველო ბევრი რუსი პოეტისათვის იქცა შთაგონების წყაროდ.

გაღრმავდა და განვითარდა საუკუნეებით განმტკიცებული რუს.-ქართ. კულტ.-










სტ. *რსფსრ* (*I*). **1.** ვულკანი ავაჩის სოპკა კამჩატკაზე. **2.** მდინარე ვოლგის სანაპირო იაროსლავლში. **3.** ყაბარდო-ბალყარეთის მთებში. **4.** კიჟი. უკანა პლანზე ფერისცვალების ეკლესია (1714) და სამრეკლო (1874). **5.** დომბები ოკის ნაკრძალში. **6.** ხუროთმოძღვრული ანსამბლი კოროვნიკი. XVII ს. იაროსლავლი. **7.** ნოვოსიბირსკი. წითელი პროსპექტი. **8.** ხაბაროვსკი. ვ. ი. ლენინის სახ. მოედანი. **9.** მოსკოვი. კრემლის ხედი. **10.** მემორიალური ანსამბლი მამაის ყორღანზე. 1967. ვოლგოგრადი. მოქანდაკეები ე. ვუჩეტიჩი, ვ. მატროსოვი, ა. ტიურენკოვი, ა. ნოვიკოვი. არქიტექტორები ი. ბელოპოლსკი, ვ. დიომინი.
















9



10














სტ. *რსფსრ* (*II*). **1.** ი. ვ ი ტ ა ლ ი. სვერდლოვის მოედნის შადრევნის სკულპტურული ჯგუფი. ბრინჯაო. 1835. მოსკოვი. **2.** ბ. რ ა ს ტ რ ე ლ ი. პეტრე I-ის ძეგლი. ბრინჯაო, მარმარილო. 1743—44. ლენინგრადი. **3.** ბ. რ ა ს ტ რ ე ლ ი. დიდი (ეკატერინეს) სასახლე. ბაღის ფასადის პერსპექტივი. 1752—57. ქ. პუშკინი. **4.** თ. გ ო რ დ ე ე ვ ი. ბარელიეფი „ამურისა და ფსიქეს საქორწინო სვლა". ფრიზის ფრაგმენტი. თაბაშირი. 1790. ყმა მხატვართა შემოქმედების ოსტანკინოს სასახლე-მუზეუმი. მოსკოვი. **5.** ვ. ბ ა ჟ ე ნ ო ვ ი. პაშკოვის სახლი (ახლანდ. ვ. ი. ლენინის სახ. სსრკ სახელმწიფო ბიბლიოთეკის ერთ-ერთი შენობა). მოსკოვი. **6.** პ. კ ლ ო დ ტ ი. „ცხენის მოთვინიერება". ბრინჯაო. 1830-იანი წწ. ანიჩკოვის ხიდი. ლენინგრადი. **7.** დეკაბრისტების მოედანი ლენინგრადში. მარცხნივ — საადმირალოს პავილიონი (1806—23, არქიტ. ა. ზახაროვი); ცენტრში — ისააკის ტაძარი (1818—58. არქიტექტორები ა. მონფერანი და სხვ.). მარჯვნივ — სენატისა და სინოდის შენობები (1829—34. არქიტექტორები კ. როსი, ა. შტაუბერტი). **8.** ო. ბ ო ვ ე. ქალაქის I საავადმყოფო. 1828—32. მოსკოვი. **9.** ახალი საცხოვრებელი რაიონი დავიდკოვო მოსკოვში. არქიტექტორები ა. აფანასიევი, ე. რაევსკაია და სხვ., ინჟინრები ი. ავრუტინი და სხვ. 1969—71.

























სტ. *რსფსრ* (*III*). 1. ხარების ტაძარი. 1484–89. დასრულდა 1562–64. მოსკოვის კრემლი, 2. პეტრე-პავლეს ეკლესია. 1406. ნოვგოროდი. 3. აღდგომის ეკლესია ჭიშკრის თავზე. 1670. როსტოვის კრემლი. 4. მაცხოვრის ფერისცვალების ტაძარი. 1152–57. პერესლაველ-ზალესკი. 5. „ფლორისა და ლავრის სასწაული". მოსკოვის ფერწერის სკოლის ხატი. XV ს. ბოლო. 6. კ. ბრიულოვი. „პომპეის უკანასკნელი დღე". 1830–33. ფრაგმენტი. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი. 7. ა. ივანოვი. მოციქულთა ჯგუფი. სურათი „ქრისტეს გამოცხადება ხალხის წინაშე". ფრაგმენტი. 1837–57. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი. 8. დ. ჟილინსკი. „საბჭოთა ტანმოვარჯიშეები". 1964. რსფსრ სამხატვრო ფონდის კუთვნილება. 9. ვ. სურიკოვი. „ბოიარინია მოროზოვა". 1887. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.




































სტ. *რსფსრ* (*IV*). სცენები სპექტაკლებიდან: **1.** ვ. ბილ-ბელოცერკოვსკის „შტორმი“. მოსკოვის პროფკავშირების საქალაქო საბჭოს თეატრი. 1925. **2.** მ. გორკის „მოაგარაკენი“. მ. გორკის სახ. ლენინგრადის დიდი დრამატული თეატრი. 1939. **3.** კ. ტრენიოვის „ლიუბოვ იაროვაია“. მცირე თეატრი. 1926. **4.** ვ. ვიშნევსკის „ოპტიმისტური ტრაგედია“. კამერული თეატრი. 1933. **5.** ი. დვორეცკის „უცხო ადამიანი“. ლენინგრადის ლენსოვეტის სახ. თეატრი. 1971. კადრები კინოფილმებიდან: **6.** „განთიადი კი აქ წყნარია“. რეჟ. ს. როსტოცკი. 1972. **7.** „ბალადა ჯარისკაცზე“. რეჟ. გ. ჩუხრაი. 1959. **8.** „რაიკომის მდივანი“. რეჟ. ი. პირიევი. 1942. **9.** „თოფიანი კაცი“. რეჟ. ს. იუტკევიჩი. 1938. **10.** „დედა“. რეჟ. ვ. პუდოვკინი. 1926. **11.** „გიყვარდეს ადამიანი“. რეჟ. ს. გერასიმოვი. 1972.




























სტ. როკოკო. **1.** ჟ. ობერი. თავლები. შანტიი. 1719—35. **2.** ჟ. ლამური. სტანისლასის მოედნის გისოსი ნანსიში. 1750-იანი წწ. **3.** ი. ა. ნალ უფროსი. სან-სუსის სასახლის ბიბლიოთეკა (პოტსდამი, გდრ). 1746. **4.** გ. ჟ. ბოფრანი. ოტელ დე სუბიზის ოვალური დარბაზი. პარიზი. დაახლ. 1735. **5.** ი. მ. ფიშერი (არქიტექტორი), ი. მ. ფაიხტმაირ II (სტუკოზე შესრულებული დეკორის ავტორი). სალოცავად მავალთა ეკლესია. ცვიფალტენი (გფრ). 1741—65. **6.** ფ. ბუშე. „რინალდო და არმიდა“. 1734. ლუვრი. პარიზი. **7.** „არლეკინი და კოლომბინა“. დამზადებულია მაისენის ქარხანაში ი. ი. კენდლერის ესკიზის მიხედვით. ფაიფური. 1744. რეიქსმუზეუმი. ამსტერდამი. **8.** თ. ჟერმენი. თასი და სინი. მოოქრული ვერცხლი. 1733—34. ლუვრი. პარიზი. **9.** ჟ. ფ. ებენი. სეკრეტერი. დაახლ. 1760. ბავარიის ჰერცოგთა რეზიდენცია. მიუნხენი.













*სტ. საბაღო-საპარკო ხელოვნება.* **1.** მარკუს ლუკრეციუსის სახლის ნიმფეიონი პომპეიში (ძვ. რომი). ახ. წ. I ს. **2.** ხენერალიფეს ბაღები გრანადაში (ესპანეთი). XIII–XIV სს. **3.** ვილა ლანტეს პარკი ვიტერბოს მახლობლად (იტალია). XVI ს. II ნახევარი. **4.** ჯაინის ტაძრის პარკი კალკუტაში (ინდოეთი). XIX ს. II ნახევარი. **5.** ა. მირონოვი. კუსკოვის (მოსკოვი) პარკის პარტერი. XVIII ს. შუა წლები. **6.** გ. გევრეკიანი (საფრანგეთი). ვილა ნოაის ბაღი. 1926. **7.** ა. ლენოტრი (საფრანგეთი). ვერსალის პარკის „სამხრეთის პარტერები". 1660-იანი წწ. **8.** გამარჯვების პარკის ცენტრალური ნაწილი. თბილისი. არქიტექტორები ქ. დგებუაძე, ე. ციციშვილი. 1945–55.





















სტ. *საბერძნეთი. (I).* **1.** ოლიმპის მთა. **2.** ათენი. სინტაგმის მოედანი. **3.** ეგეოსის ზღვის სანაპირო (ათენის სამხრეთ-აღმოსავლეთით). **4.** სალონიკი. ქალაქის ნაწილისა და ნავსადგურის ხედი. **5.** საცხოვრებელი სახლები კუნძულ თირაზე. **6.** თ. ზენეტოსი, მ. აპოსტოლიდისი. საცხოვრებელი სახლი ათენში. 1962. **7.** ა. ტასოსი. „მეთევზეები“. ფერადი გრავიურა ხეზე. 1958. **8.** ათენის თეატრი. ძვ. წ. V ს. ჰ. ბულეკა და ჰ. ვირსინგის რეკონსტრუქცია. წარმოდგენილია სცენა ესქილეს „აგამემნონიდან“. სცენები სპექტაკლებიდან: **9.** სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე“. ბერძნული თეატრის საზოგადოება. ათენი. 1925. **10.** არისტოფანეს „ლისისტრატე“. საბერძნეთის ეროვნული თეატრი. ათენი. 1957. **11.** კადრი ფილმიდან „ანტიგონე“. რეჟ. გ. ძაველასი. 1961.













სტ. *საბერძნეთი ძველი. (II).* **1.** ტაძარი „C“. ძვ. წ. 550—530. სელინუნტი. სიცილია. **2.** ჰეფესტეიონი. ძვ. წ. V ს. II ნახევარი. ათენი. **3.** ფიდიას წრის ოსტატი. ცხენის თავი. პართენონის დასავლეთის კედლის დეტალი. აკროპოლისის მუზეუმი. ათენი. **4.** თებეში ნაპოვნი ამფორა, რომელზედაც გამოსახულია ცხოველთა მფარველი ქალღმერთი. დაახლ. ძვ. წ. 700. ეროვნული მუზეუმი. ათენი. **5.** კუროსი. სუნიონის კონცხი. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 600. ეროვნული მუზეუმი. ათენი. **6.** დელფოელი მეეტლე. ბრინჯაო. დაახლ. ძვ. წ. 470. დელფოს მუზეუმი. **7.** ზევსი. ოლიმპიაში ზევსის ტაძრის აღმოსავლეთის ფრონტონის ცენტრალური ფიგურა. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 460. ოლიმპიის მუზეუმი. **8.** ჭაბუკის ქანდაკება (ნაპოვნია ზღვაში ანტიკითერის მახლობლად). ბრინჯაო. დაახლ. ძვ. წ. 340. ეროვნული მუზეუმი. ათენი. **9.** ლეოქარე. აპოლონ ბელვედერელი. ძვ. წ. IV ს. შუა წლების ბრინჯაოს ორიგინალის რომაული პირი. მარმარილო. ვატიკანი. **10.** ლისიპე. ჰერაკლე და ირემი. ძვ. წ. IV ს. II ნახევრის ბრინჯაოს ორიგინალის რომაული პირი. მარმარილო. ეროვნული მუზეუმი. პალერმო. **11.** სკოპა. მენადა. ძვ. წ. IV ს. შუა წლების მარმარილოს ორიგინალის მცირე ზომის რომაული პირი. ქანდაკებათა კოლექცია. დრეზდენი. **12.** გმირი და კენტავრი. ოლიმპია. ბრინჯაო. ძვ. წ. VIII ს. მეტროპოლიტენ-მუზეუმი. ნიუ-იორკი. **13.** ერექთეიონის სამხრეთ პორტიკის კარიატიდა. მარმარილო. ძვ.წ. 421—406. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი. **14.** მავსოლეს ქანდაკება. ჰალიკარნასის (ბორდუმი) მავზოლეუმი. მარმარილო. ძვ. წ. 350-იანი წლები. ბრიტანეთის მუზეუმი. ლონდონი.























ლიტ. ურთიერთობანი. საქართველოზე წერდნენ ა. ბელი, ვ. ბრიუსოვი და უფროსი თაობის სხვ. პოეტები. საქართველოს მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ნ. ტიხონოვის, ბ. პასტერნაკის, ნ. ზაბოლოცკის, ა. მეჟიროვის, ბ. ახმადულინას, ე. ევტუშენკოს, ა. ვოზნესენსკის და სხვ. შემოქმედებაში. მჭიდრო ბიოგრ. თუ შემოქმედებითი კავშირი ჰქონდათ საქართველოსთან ს. ბაბაევსკის, პ. პავლენკოს, დ. ფურმანოვს, კ. პაუსტოვსკის, პ. პეტრენკოს, ა. ანტონოვსკაიას და სხვ.

ცნობილი რუსი პოეტების ნ. ტიხონოვის, პ. ანტოკოლსკის, ნ. ზაბოლოცკის, ბ. პასტერნაკის, კ. სიმონოვის, ა. ტარკოვსკის, ა. მეჟიროვის, ე. ნიკოლაევსკაიას, ბ. ახმადულინას, ე. ევტუშენკოს, მ. სინელნიკოვის და სხვ. შესანიშნავი თარგმანების მეოხებით ქართ. ლიტ-რა კიდევ უფრო ღრმად გაიცნო რუსმა მკითხველმა.

*ლიტ*.: ვ. ი. ლენინი კულტურისა და ხელოვნების შესახებ, თბ., 1957; დ ა ნ ე ლ ი ა ს., ნარკვევები XIX საუკუნის რუსული ლიტერატურის ისტორიიდან, გამოც. მე-4, თბ., 1959; რუსი მწერლები საქართველოს შესახებ, შემდგ. ვ. შადური, ტ. 1, თბ., 1949; რუსული ლიტერატურის ისტორია, ვ. შადურისა და გ. ტალიაშვილის რედ., ტ. 1—3, თბ., 1960—63; ტ ა ლ ი ა შ ვ ი ლ ი გ., შ ა დ უ რ ი ვ., რუსული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1978; Б л а г о й Д. Д., История русской литературы. XVIII в., 4 изд., М., 1960; В о л к о в А. А., Русская литература XX века. (Дооктябрьский период), 5 изд., М., 1970; Г у д з и й Н. К., История древней русской литературы, 7 изд., М., 1966; История русской литературы XIX в., под ред. С. М. Петрова, [т. 1—2], 4 изд., М., 1973—78; История русской советской литературы 1917—1965 гг., 2 изд., т. 1—4, М., 1967—71; Летопись дружбы грузинского и русского народов с древних времен до наших дней. [Сост. В. С. Шадури и Г. В. Бебутов], 2 изд., [ч.]1—2, Тб., 1967; Р е в я к и н А. И., История русской литературы XIX века. Первая половина, 2 изд., М., 1981.

*ვ. შადური.*

*გ. ტალიაშვილი. გ. გიგოლოვი.*

### XI. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

რსფსრ-ის ტერიტორიაზე შემონახულია პალეოლითის ხანის ხელოვნ. ნიმუშები (ქვისა და ძვლისაგან გამოკვეთილი გამოსახულებანი, კლდის მხატვრობა, სამკაულები და სხვ.). დასახლებანი მიწური ან ნახევრად მიწურია. ნეოლითის ხანაში გავრცელდა ხიმინჯებიანი დასახლებანი, ორნამენტირებული კერამიკა. კლდის მხატვრობა შემონახულია კარელიაში (ბესოვნოსი, ზალავრუგა). ენეოლითისა და ბრინჯაოს ეპოქებში აშენებენ ჯარგვალებს, გავრცელებულია სამარხი ყორღანები, ხოლო ყუბანისპირეთში — დოლმენები. განვითარებულია კერამიკა, ქვის მონუმ. ქანდაკება, ბრინჯაოს ჩამოსხმა. მაიკოპის ყორღანის (ძვ. წ. III ათასწლ. დასასრული) ოქროსა და ვერცხლის ნივთები კი ძვ. აღმოსავლეთის ცივილიზაციასთან ურთიერთობას ადასტურებს. ბრინჯაოს ხანიდან რკინის ხანაზე გადასვლის დროს მიეკუთვნება *ყობანური კულტურა* (ჩრდ. კავკასია). ძვ. წ. VIII—VII სს-იდან ახ. წ. I ს-მდე გავრცელებული იყო მიწაყრილითა და ხის მესრით შემოღობილი დასახლებანი (ოკის, კამისა და სხვ. აუზებში). ამ პერიოდს მიეკუთვნება სკვითური ყორღანების ცხოველური სტილით შესრულებული ნაკეთობანი (ოქროს ნივთები და სხვ.). დროთა ვითარებაში ილვიძებს ინტერესი ადამიანის გამოსახვისადმი, იგრძნობა ჩრდ. შავიზღვისპირეთის ანტ. ქ-ების გავლენა. ძვ. კულტურიდან შუა საუკ. კულტურაზე გადასვლა ხდება I ათასწლეულში. რსფსრ-ის ევრ. ნაწილის ტყიანი ზოლის ხალხთა ხელოვნ. ნიმუშებს ახ. წ. I ათასწლეულში ძირითადად სამკაულები წარმოადგენს. X ს-ში ტყიან ზონაში სახლდებიან სლავ. ტომები. ამ ხანის ძეგლებს მიეკუთვნება პერუნის სამლოცველო ნოვგოროდის მახლობლად.

X—XIII სს. ძვ. რუს. ხელოვნ. აყვავების ხანაა. ადგილ. ტრადიციების შემდგომ განვითარებაში დიდი როლი ითამაშა ბიზანტ. ხელოვნებამ. XII ს-ში, ფეოდ. დაქუცმაცებულობის ხანაში, იქმნება ადგილ. ძვ. რუს. მხატვრული სკოლები: *ნოვგოროდის სკოლა*, *ვლადიმირ-სუზდალის სკოლა*. ვითარდება პლასტ. ხელოვნება, ხელოსნობა. რუს. ხელოვნ. განვითარება XIII ს-ში საგრძნობლად შეაფერხა თათარ-მონღოლთა შემოსევამ, მაგრამ უკვე XIII ს. დასასრ. განახლდა რუს. ხელოვნ. შემდგომი განვითარების პროცესი. XIII—XV სს-ში კვლავ აყვავდა ნოვგოროდის სკოლა, სადაც მაღალ დონეზე იდგა ფრესკული ფერწერა (თეოფანე ბერძენის მოხატულობანი), ხატწერა (XV ს.), წიგნის მინიატიურა. დაწინაურდა ფსკოვის სკოლა. XII—XIV სს-ში ნოვგოროდსა და ფსკოვში შენდება სიმაგრეები. XIV ს-იდან დაწინაურდა მოსკ. სამხატვრო სკოლა. *კრემლი მოსკოვისა* იქცა სიმაგრედ, რ-ის ირგვლივაც აღმოცენდა ქალაქი.

XVI ს. მოსკ. ხუროთმოძღვრებაში იქმნება კარვისებრი სახურავით გადახურული კოშკის ტიპის ქვის ტაძრები (ამაღლების ეკლესია კოლომენსკოეში, *ვასილი ნეტარის ტაძარი* მოსკოვში და სხვ.). შენდება ოთხსვეტიანი და ხუთგუმბათიანი ეკლესიები (ნოვოდევიჩის მონასტრისა და სხვ.), მონასტრები (*კირილე ბელოზერსკის მონასტერი* და სხვ.). საერო და საკულტო მშენებლობაში ჭარბობს ხის ნაგებობანი. XIV—XV სს-ში მოსკოვში მუშაობენ ფერმწერები თეოფანე ბერძენი, დანიელ ჩორნი; ვლადიმირში — ანდრია რუბლიოვი. აღმავლობას განიცდის ქანდაკება (ვ. ერმოლინის ქვის ნაკეთობანი; ხის რელიეფური, შეღებილი ხატები). XV—XVI სს. მიჯნაზე ფერწერა განიცდის დიონისესა და მისი სკოლის გავლენას. წიგნის მინიატიურაში თავი იჩინა საერო მოტივებმა. წიგნის ბეჭდვამ სათავე დაუდო რუს. გრავიურას. XVI—XVII სს. მიჯნაზე ხატწერაში შეიქმნა *სტროგანოვის სკოლა*. იქმნება *ნარიშკინული სტილის* ნაგებობები (ღვთისმშობლის საფარვლის ეკლესია ფილიში, მოსკოვი). XVII ს-ში მონუმ. ფერწერაში ფეხს იკიდებს რეალისტური სამყაროსა და პეიზაჟის კონკრ. ასახვა. წარმოიქმნა ახ. ჟანრი — *პარსუნა*. 1757 პეტერბურგში შეიქმნა ევრ. ტიპის სამხატვრო აკადემია.

XVII ს. დასასრ. ფართოდ გაიშალა საქალაქთმშენებლო მუშაობა, აშენდა ახ. ქ-ები ურალში, ქალაქი-სიმაგრეები — სამხრ. და ჩრდ.-დას. საზღვრებთან. მათგან ერთ-ერთი უდიდესი იყო პეტერბურგი. რუს. არქიტექტურა ვითარდებოდა ევრ. მხატვრულ სტილთა საერთო სისტემაში. XVII ს. დასაწყისიდან ვრცელდება *ბაროკო*. XVIII ს. შუახანებში განსაკუთრებული ადგილი უკავია სასახლეთა მშენებლობას (ბ. ბ. რასტრელის ნამუშევრები; ცარსკოე-სელოს ანსამბლი ქ. პუშკინში). კლასიციზმზე გადასვლის ხანაში, 1760—70-იან წლებში მოღვაწეობენ არქიტექტორები ა. *კოკორინოვი*, ჟ. ბ. მ. *ვალენ-დელამოტი*, ა. *რინალდი*, ვ. *ბაჟენოვი*. ქ-ებისათვის იქმნება რეგულ. გეგმები, მიმდინარეობს ძველის რეკონსტრუქცია (ტვერი, ახლა ქ. კალინინი). პეტერბურგში აშენდა ახ. კაპიტ. შენობები (სმოლნის ინ-ტი, ტავრიდის სასახლე, საჯარო ბ-კა). ასევე გეგმით შენდება მოსკოვი (1775—90), სადაც მოღვაწეობდა არქიტ. მ. *კაზაკოვი*. ფართო მშენებლობა გაჩაღდა პროვინციულ ქ-ებშიც. იქმნება ქალაქგარეთა სასახლეების ახ. ტიპის ანსამბლები პეიზაჟური პარკებით (არქიტ. ჯ. *კვარენგი*, ჩ. *კამერონი*, რინალდი და სხვ.; ცარსკოე-სელო, პავლოვსკი, გატჩინა).

XIX ს. I ათწლეულში კიდევ უფრო გაფართოვდა კლასიციზმის ხანის საქალაქთამშენებლო ღონისძიებანი. იქმნება



ერშოვის სახლი. XIX ს. შუა წლები ამჟამად დაცულია კოსტრომის ისტორიულ-არქიტექტურულ მუზეუმ-ნაკრძალში.

ანსამბლები. არქიტექტურაში ვითარდება ამპირის ფორმები, რ-ის პირველმა ტენდენციებმა თავი იჩინა ა. *ვორონიხინის* ნამუშევრებში (ყაზანის ტაძარი და სხვ.). პეტერბურგში ამავე პერიოდში მოღვაწეობენ არქიტექტორები ა. *ზახაროვი*, ჟ. ტომა დე ტომონი. 1812 სამამულო ომის შემდეგ კ. *როსი* ქმნის *სასახლის მოედნის* ანსამბლს, როსის ქუჩასა და სხვ. უდიდესი აღდგენითი სამუშაოები ჩატარდა მოსკოვში 1812 ხანძრის შემდეგ (ო. *ბოვეს*, დ. *ჟილარდის*, ა. გრიგორიევის ნამუშევრები). ნიკოლოზ I-ის დროინდელ რუსეთში შენდება ყაზარმის ტიპის ნაგებობანი. განსაკუთრებით ღრმა ცვლილებები განიცადა სახვითმა ხელოვნებამ XVII—XVIII სს. მიჯნაზე ხატწერა და საეკლ. მოხატულობა შეიცვალა საერო ფერწერით. ყალიბდება ქანდაკება. დიდია დას. ევრ. ხელოვნ. გავლენა. XVIII ს. II ნახ. რუსეთში აღმავლობას განიცდის პორტრეტული ხელოვნება (თ. როკოტოვი, დ. ლევიცკი, ვ. ბოროვიკოვსკი). XVIII ს-ში განვითარება დაიწყო რუს. ისტ. ფერწერამ (ა. ლოსენკო, ი. აკიმოვი) და ყოფითმა ჟანრმა (ი. ფირსოვი, მ. შიბანოვი). ვითარდება პეიზაჟი (მ. მახაევი, მ. ივანოვი, ს. შჩედრინი, თ. ალექსეევი და სხვ.). რუს. ქანდაკებამ განვითარების მწვერვალს მიაღწია კლასიციზმის ხანაში (ფ. შუბინი, ი. პროკოფიევი, მ. კოზლოვსკი, თ. გორდეევი, ი. მარტოსი). XIX ს. დასაწყისიდან დიდ ადგილს იკავებს მონუმ. ქანდაკება (ე. ფალკონეს, კოზლოვსკის, ი. მარტოსისა და სხვ. ნამუშევრები), ყალიბდება რომანტიზმი (ო. კიპრენსკი, ვ. ტროპინინი, კ. ბრიულოვი). ხელოვნებაში მთავარი როლი ენიჭება ჟანრულ ფერწერას (პ. ფედოტოვი). დეკორ. ხელოვნება ვითარდება არქიტექტურასთან მჭიდრო კავშირში. XVIII ს. შუა ხანებიდან სათავეს იღებს რუს. ფაიფურის ხელოვნება, ვითარდება ძვალზე კვეთა, გაძლიერდა უძველეს ტრადიციებზე აღმოცენებული ხალხ. ხელოვნ. შტო (ბოგოროდსკოეს კვეთილობა, გჟელის კერამიკა, ვოლოგდური მაქმანი და სხვ.). კაპიტალიზმის განვითარების კვალდაკვალ XIX ს. II ნახევრიდან ცვლილებას განიცდიდა ხელოვნ. დარგები. ამ ხანებში არქიტექტურა კარგავს მოწინავე ესთეტ. მნიშვნელობას, მაგრამ ითვისებს ახ. ტიპოლოგიას, ახ. საშენ მასალებს (ლითონის კონსტრუქციები).

XIX—XX სს. მიჯნაზე ქ-ების განაშენიანებას მნიშვნელოვანი კვალი დააჩნია „*მოდერნის*“ სტილმა (თ. შეხტელი, თ. ლიდვალი და სხვ.), მის პარალელურად არსებობდა მიმდინარეობა, რ-იც იყენებდა რუს. ხელოვნების (ა. *შჩუსევი*), კლასიციზმის (ი. *ფომინი*), რენესანსის (ი. *ჟოლტოვსკი*) მოტივებს. დეკორ. ხელოვნებაში. მუშაობენ იმ დროის დიდი მხატვრები (ვ. სეროვი, მ. ვრუბელი და სხვ.). მიმდინარეობს მუშაობა ხალხ. საწარმოთა ასაღორძინებლად (*აბრამცევო-კუდრინოს ჩუქურთმა*, ტალაშკინო). XIX ს. II ნახევრიდან საფუძვლიანად იცვლება სახვ. ხელოვნ. განვითარების ხასიათი. წამყვან ადგილს იჭერს სოც.-განმათ. ბრძოლასთან დაკავშირებული რეალისტური მოძრაობა. 1860-იან წლებში ევოლუციას განიცდის ვ. პეროვის შემოქმედება.



ხის ეკლესია. სოფ. პანილოვო. არხანგელსკის ოლქი. 1600.



ლუბოკური (ხალხური) სურათი დალაქი წვერის შეკრეჭას უპირებს სტაროვერს. გრავიურა ხეზე. XVIII ს. I მეოთხედი. ა. პუშკინის სახელობის სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.



ი. ე რ მ ე ნ ი ო ვ ი. „მათხოვრები“. აკვარელი. 1770-იანი წლების I ნახევარი. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.



ნ. გ ე. „გოლგოთა". 1893. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.



ი. კრამსკოი. ტყის მცველი. 1874. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.



ბ. კუსტოდიევი. „თ. ი. შალიაპინი ბაზრობაზე". 1922. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი.



ე. კიბრიკი. „ტილ ულენშპიგელი". შ. დე კოსტერის რომანის „ტილ ულენშპიგელის" ილუსტრაცია. ავტოლითოგრაფია. 1938.

მას ეკუთვნის ერთ-ერთი პირველი სოც.-ფსიქოლ. პორტრეტი თ. დოსტოევსკისა. 1863 სამხატვრო აკად. დატოვა მოსწავლეთა ჯგუფმა. მათ დააარსეს მხატვართა არტელი, ხოლო 1870 მოწინავე მხატვრებმა შექმნეს მოძრავი სამხატვრო გამოფენების ამხანაგობა (იხ *„პერედვიჟნიკები"*). საბჭ. ხელოვნებათმცოდნეობაში მათ მოღვაწეობას „კრიტიკული რეალიზმი" ეწოდება. ამ მიმდინარეობისთვის ნიშანდობლივია მისწრაფება ცხოვრებისეული სიტუაციების, ფსიქოლ. სახეების გადმოსაცემად. „პერედვიჟნიკებს" აქტიურად უჭერდა მხარს კრიტიკოსი ვ სტასოვი, ხოლო მათი ბელადი გახდა ი. კრამსკოი. იმ ხანებში მოღვაწეობდნენ ვ. პოლენოვი, ვ. ვასნეცოვი. პერედვიჟნიკებთან ახლოს დგას ვ. ვერეშჩაგინი. განსაკუთრებით მკაფიოდ აისახა პერედვიჟნიკების იდეები ი. რეპინის შემოქმედებაში. XIX ს. რუს. ისტ. ფერწერამ უმაღლეს მწვერვალს მიაღწია ვ. სურიკოვის შემოქმედებაში. პეიზაჟურ ფერწერაში იწყება განვითარების ახ. ეტაპი (მ. კლოდტი, ლ. კამენევი). 1870-იანი წლებიდან მოღვაწეობდნენ ა. სავრასოვი, ი. შიშკინი, ა. კუინჯი, ი. ლევიტანი და სხვა.

XIX ს. II ნახ. ქანდაკებაში თავი იჩინა მისწრაფებამ ადამიანის ბუნებრივი სახის გადმოცემისა (მ. *ანტოკოლსკი* და სხვ.). გვიანდ. ხანის პერედვიჟნიკები დაინტერესდნენ სოც.-პოლიტ. საკითხებით (ს. კოროვინი, ნ. კასატკინი), განვითარდა ახ. მიმდინარეობა (რუს მხატვართა კავშირის წევრების სახით), რ-იც ასახავდა ხალხ. სახეებს, რუს. ბუნების სილამაზეს (მ. ნესტეროვი და სხვ.). პეიზაჟურ ფერწერაში „პერედვიჟნიკების" ტრადიციებს მისდევენ ა. სტეპანოვი, ს. ჟუკოვსკი, იმპრესიონიზმისა და პოსტიმპრესიონიზმის ზეგავლენა ჩანს ი. გრაბარის, კ. კოროვინის ნამუშევრებში. ამ ხანებში მოღვაწეობდნენ ისეთი გამოჩენილი ფერმწერები როგორიც არიან ვ. *სეროვი*, მ. *ვრუბელი*, ვ. *ბორისოვ-მუსატოვი.*

ლირ.-ისტ. პეიზაჟის შექმნაში დიდი წვლილი შეიტანეს ა. ბენუამ, კ. სომოვმა, ე. ლანსერემ; წიგნის გრაფიკაში — ა. ბენუამ, ი. ბილიბინმა, თეატრ. ფერწერაში— ა. გოლოვინმა, ლ. ბაქსტმა, ა. ბენუამ.

1905—07 რევოლუციამ პირველ ადგილზე წამოსწია ხელოვნ. ის ჟანრები და სახეები, რ-ებიც აქტიურად იყო ჩაბმული პოლიტ. ბრძოლაში. მაგ., მნიშვნელოვნად გამოიკვეთა ჟურნალის გრაფიკა, პოლიტ. ნახატები (ვ. სეროვი, ბ. კუსტოდიევი და სხვ.); მოწინავე მხატვრების შემოქმედებაში შეიჭრა სოციალიზმის იდეა. მარქსის სკულპტურული პორტრეტი შექმნა მოქანდაკე ა. გოლუბკინამ. 1907—17 პერიოდში რეალისტური ტრადიციები შეინარჩუნეს პ. პეტროვიჩევმა, ლ. ტურჟანსკიმ, კ. იუონმა. 1910-იან წლებში თავი იჩინა ნეოკლასიციზმის ტენდენციებმა. ამავე ხანებში საფუძველი ჩაეყარა მიმდინარეობებს: „გოლუბაია როზა" (მ. სარიანი, პ. კუზნეცოვი), „ბუბნოვი ვალეტი" (პ. კონჩალოვსკი, მ. მაშკოვი და სხვ.). მოღვაწეობენ მხატვრები კ. პეტროვ-ვოდკინი, მ. შაგალი. 10-იან წლებში ჩნდება აბსტრ. ხელოვნება (კ. მალევიჩი, ვ. კანდინსკი) და სხვ.

ს ა ბ ჭ. ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა. ოქტ. რევოლუციამ შექმნა ახ. ისტ. ტიპის ხელოვნ. განვითარების პირობები. განსაკუთრებით ფართოდ გაიშალა მოსკ. (შჩუსევი და სხვ.) და პეტროგრ. (ფომინი და სხვ.) დაგეგმარების პროექტებზე მუშაობა. 1930-იან წლებში დაიწყო ძვ. ქ-ების რეკონსტრუქცია (სვერდლოვსკი, ნოვოსიბირსკი), აშენდა სახლები (მაგნიტოგორსკი და სხვ.). არქიტექტურაში წამყვანი იყო ფუნქციურ-კონსტრ. ამოცანების გადაწყვეტა. (ძმები ვესნინების, ი. და პ. გოლოსოვების ნაგებობები), ამავე დროს ვითარდებოდა მიმართულება, რ-იც კლასიკურ არქიტ. ორდერულ სისტემას ახამებდა თანამედროვე არქიტექტურასთან (ფომინი) ან ზუსტად იმეორებდა მას (ჟოლტოვსკი). 30-იანი წწ. შუა ხანებში არქიტ. განვითარებაში დაიწყო ახ. ფაზა. მნიშვნელოვნად გაიზარდა სამრეწვ. მშენებლობა. 1932 არქიტექტორები გაერთიანდნენ საბჭ. არქიტექტორთა კავშირში. იქმნება ახ. საზ. შენობები. ქ-ების გადაკეთების მთავარი პრინციპები ჩამოყალიბდა სკპ (ბ) ცკ-ისა და სსრკ სახკომსაბჭოს დადგენილებაში „მოსკოვის რეკონსტრუქციის გენერალური გეგმის შესახებ" (1935). საბჭ. არქიტექტურის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს არქიტექტორებმა: შჩუსევმა, ფომინმა, დ. ჩეჩულინმა, ა. ვლასოვმა, ა. მორდვინოვმა, გ. გოლცმა, ლ. რუდნევმა, ვ. მუნცმა, ა. ბუროვმა და სხვ. დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) არქიტექტურა ძირითადად აღმ. რ-ნებში სამრეწვ. საწარმოთა გადატანასთან არის დაკავშირებული. ომის შემდგომ წლებში მთავარ ამოცანად იქცა დანგრეული ქ-ების აღდგენა-რეკონსტრუქცია (ვოლგოგრადი, ლენინგრადი, კიევი და სხვ.). 1950-იან წლებში მოსკოვში შენდება მაღლივი შენობები (უნ-ტის ანსამბლი ლენინის გორაკებზე), ახ. ქ-ები, ჰიდროტექ. ნაგებობები. მაგრამ ამ პერიოდის არქიტექტურა ვერ აკმაყოფილებდა გაზრდილ მოთხოვნებს (სამშენებლო წარმოების მოძველებული პრაქტიკა, მატერ.-ტექ. ბაზის ჩამორჩენილობა); დღის წესრიგში დადგა არქიტ.-სამშენებლო საქმიანობის გარდაქმნის საკითხი. 1954 დეკ., არქიტექტორთა და მშენებელთა საკავშ. თათბირის შემდეგ ფართოდ გაიშალა მშენებლობის ინდუსტრიალიზაცია: დაინერგა მიკრორაიონული განაშენიანების პრინციპები. 60-იან წლებში ახ. გენ. გეგმით განაშენიანდა მრავალი ქალაქი (იაკუტსკი, იჟევსკი). შეიქმნა *არქიტ. ანსამბლები. 60—70-იან წლებში ინერგება მსხვილპანელიანი მშენებლობა. აშენდა ახ. სამრეწვ. ობიექტები (ბრატსკის ჰესი, არქიტ. გ. ორლოვი და სხვ.), შემუშავდა სანახაობით-სპორტ. უნივერს. დარბაზების ტიპები. განუხრელად იზრდება რსფსრ-ის არქიტექტორების შემოქმედებითი კონტაქტები სსრკ სხვა რესპუბლიკებთან.

1917 ოქტ. რევ. შემდეგ შეიქმნა სახვ. ხელოვნ. განვითარების ყველა პირობა. მკაცრ კლასობრივ ბრძოლაში განვითარდა აგიტაციურ-მოწოდებითი პლაკატის ხელოვნება, საგაზეთო-საჟურნალო სატირული გრაფიკა. შეიქმნა პლაკატი „ოკნა როსტა" (მ. ჩერემნიხი, ვ. მაიაკოვსკი და სხვ.), აღორძინდა წიგნის გრაფიკა (ე. ლანსერე, ს. ჩეხონინი და სხვ.), იქმნება ნამუშევრები კონკრ.-ისტ. (ი. ბროდსკი), რომანტ.-სიმბოლისტურ (კუსტოდიევი, პეტროვ-ვოდკინი) თემებზე. 20—30-იან წლებში მხატვართა შემოქმედებაში ახ. თემატიკამ და ტენდენციებმა იჩინა თავი. სოციალ. რეალიზმი იქცა საბჭ. ხელოვნ. ძირეულ შემოქმედებით მეთოდად. ფერწერასა და ქანდაკებაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს პორტრეტს. პეიზაჟში სულ უფრო ხშირად ჩანს თანამედროვე ინდუსტრ. მოტივები (პ. კოტოვი, ბ. იაკოვლევი); განვითარდა ქსილოგრაფია (ვ. ფავორსკი, ა. კრავჩენკო), გრავიურა (ი. პავლოვი, ი. ანენკოვი და სხვ.), ოფორტი, ფოტომონტაჟი, თეატრ.-დეკორ. ხელოვნება (იუონი, ვ. სიმონოვი, ი. რაბინოვიჩი, ძმები სტენბერგები, პ. ვილიამსკი, ვ. რაინდინი), გამოჩნდნენ პირველი კინოს მხატვრები (ვ. ეგოროვი, ე. ენეი). საკ. კპ(ბ) ცკ-ის დადგენილებით „ლიტერატურულ-მხატვრული ორგანიზაციების გარდაქმნის შესახებ" (1932), გაიშალა მუშაობა ერთიანი მხატვართა კავშირის შესაქმნელად, ახ. საბჭ. ადამიანის ხასიათი ასახულია გერასიმოვის, გრაბარის, კონჩალოვსკის, ნესტეროვისა და სხვ. შემოქმედებაში. ვითარდება მონუმ.-დეკორ. ქანდაკება (ი. ეფიმოვი; ვ. მუხინას „მუშა და კოლმეურნე ქალი" და სხვ.).

30-იან წლებში ვითარდება წიგნის ილუსტრაცია (ე. კიბრიკი, დ. შმარინოვი), ლინოგრავიურა (ი. სოკოლოვი), თეატრ.-დეკორ. ხელოვნება (ნ. აკიმოვი, ა. ტიშლერი და სხვ.).

დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭებოდა პოლიტ. პლაკატს (ვ. ივანოვი, ვ. კორეცკი და სხვ.), მუშაობს სამხ. მხატვართა სტუდია. საბჭ. ხალხის გმირული ბრძოლაა ასახული ს. გერასიმოვის, დეინეკას, კუკრინიკსებისა და სხვ. ნამუშევრებში. ომის შემდგომ წლებში იქმნება საბჭ. ხალხის გამარჯვებისა და გმირული შრომის ამსახველი ტილოები. შეიქმნა მემორიალური ანსამბლი ბერლინში (ვ. ვუჩეტიჩი და თანაავტორები). ომის გმირთა სახეები უკვდავყვეს ლ. კერბელმა, ე. ციგალმა და სხვ. სულ უფრო და უფრო დიდ ადგილს იჭერს მშვიდობიანი შრომის ამსახველი თემატიკა (პლასტოვი, ს. ჩუიკოვი, თ. რეშეტნიკოვი და სხვ.). პორტრეტულ ფერწერაში მუშაობენ გ. გორელოვი, დ. ნალბანდიანი და სხვ. ქანდაკებაში — ზ. ვილენსკი, კონენკოვი და სხვ. 60—70-იანი წწ. დასაწყ. რსფსრ-ის მხატვრული კულტურისათვის დამახასიათებელია მანერათა და სტილთა მრავალფეროვნება, ეროვნ. სკოლების ინტენს. განვითარება.

50—70-იან წლებში რუს. ფედერაციის მხატვრები ქმნიან მონუმ. პლასტიკის მნიშვნელოვან ნიმუშებს სსრკ-სა და უცხოეთში (მ. ანიკუშინი, კერბელი, ვ. ციგალი და სხვ.) იქმნება მემორიალური ანსამბლები ვოლგოგრადში (მოქანდაკე ვუჩეტიჩი და სხვ.), „დიდების მწვანე სარტყელი" ლენინგრ. ირგვლივ (არქიტ. გ. ბულდაკოვი და სხვ.). 60-იანი წწ. გრაფიკაში წინა პლანზეა ესტამპი (ვ. ვეტროგონსკი და სხვ.). თეატრ.-დეკორ. ხელოვნებაში 60—70-იან წლებში მუშაობენ ა. ვასილიევი, ნ. ზოლოტარიოვი და სხვ., კინოში — მ. ბოგდანოვი, გ. მიასნიკოვი და სხვ. ფართოდ იყენებენ მოზაიკას, მოხატვას, ვიტრაჟს (ა. ვასნეცოვი, ი. კოროლიოვი, ზ. ტალბერგი და სხვ.). 20—30-იან წლებში განვითარდა ტრად. ხალხ. რეწვა (პალეხის მინიატიურა, ჟოსტოვოს მოხატულობა და სხვ.). 60—70-იან წლებში იქმნება ახ. დარგი — *დიზაინი*. ახ. აღმავლობას განიცდის რსფსრ-ის ხალხების შემოქმედება, იქმნება ეროვნ. სკოლები. ამ პროცესში უდიდეს როლს თამაშობს რუს. ხელოვნ. შემოქმედება, კერძოდ რუს მხატვართა პედ. მუშაობა. დიდია რუს. სკოლის წვლილი სსრკ მრავალეროვნ. მხატვრულ კულტურაში.

ღრმა ისტ. ფესვები აქვს საქართვ. და რუს. კულტ. ურთიერთობას ძველთაგანვე, მჭიდრო ურთიერთობა დამყარდა კიევის რუსეთსა და საქართველოს შორის. XI ს-ში კიევ-პეჩერის ლავრის მთავარი ეკლესიის მოზაიკის შექმნაში მონაწილეობდ-

ნენ ქართვ. მხატვრები. XII ს-ში ეს ურთიერთობა კიდევ უფრო გაიზარდა. XIX ს-ში აღსანიშნავია მხატვარ გ. *გაგარინის* მოღვაწეობა. ქართვ. მხატვრები განათლებას რუსეთის აკადემიებში იღებდნენ. გ. მაისურაძე პირველი ქართვ. მხატვარია, რ-მაც განათლება რუსეთში მიიღო. რუსეთში მიიღეს განათლება მხატვრებმა: ა. ბერიძემ, რ. გველესიანმა, გ. გაბაშვილმა, ა. მრევლიშვილმა, მ. თოიძემ, ი. თოიძემ და სხვ. რუს.-საქართვ. ურთიერთობა კიდევ უფრო გაძლიერდა ოქტ. რევ. შემდეგ. ქართვ. მოქანდაკეთა ნამუშევრები აღიმართა რუს. ქ-ებში (იხ. სტ. მ. *ბერძენიშვილი*, ვ. *თოფურიძე* და გ. *კორძახია*). მხატვარ ზ. წერეთელს ლენინური პრემია მიენიჭა ადლერში შესრულებული ბავშვთა გამაჯანსაღებელი კომპლექსისათვის. იგი მიწვეული იყო ოლიმპიადა 80-ის (მოსკოვი) მთავარ მხატვრად (იხ. აგრეთვე ტომი *საქართველოს სსრ*, თავი არქიტექტურა და ხელოვნება).

*ლიტ*.: Всеобщая история архитектуры, т. 1—3, 6, 10, М., 1966—73; Грабарь И. Э., История русского искусства, т. 1—6, М., [1909—17]; Журавлев А. М., Хан-Магомедов С. О., Советская архитектура, М., 1968; История искусства народов СССР, т. 1—2, 7, М., 1971—73; Толстой В. П., Советская монументальная живопись, М., 1958.

### XII. მუსიკა

რუს. მუსიკის სათავეები აღმ. სლავური ტომების კულტურასა და ყოფაშია საძიებელი. ჩვენს დრომდე მოღწეულ საწესჩვეულებო სიმღერებს დაკარგული აქვთ პირვანდელი საკულტო მაგიური მნიშვნელობა, მაგრამ მათში მაინც შეინიშნება წარმართული რელიგ. კვალი. ეს სიმღერები ორ ჯგუფად იყოფა: კალენდარულ საწესჩვეულებო და ყოფითი (დატირება, საქორწილო და სხვ.). მოგვიანებით, როგორც დამოუკიდებელი ჟანრი, ჩამოყალიბდა ლირ. ხალხ. სიმღერად. *კიევის რუსეთის* პერიოდში შეიქმნა და განვითარდა საგმირო ეპოსი (ბილინების ციკლები). ძვ. რუს. ფეოდ. სახელმწიფოს შექმნასთან ერთად ყალიბდება საკარო და საზ. მუზიცირების ახ. ფორმები (თავადთა სადიდებელი სიმღერები). პოეტურ თხზულებაში „ამბავი იგორის ლაშქრობისა" დასახელებულია სიმღერების ცნობილი შემქმნელი ბოიანი (XI ს.). ძვ. რუს. დამწერლობისა და მატერ. კულტურის ძეგლებში მოიპოვება ცნობები საკრავიერი მუსიკის არსებობის შესახებ. ამ პერიოდის საკრავებიდან აღსანიშნავია: გუსლები (ბარბითი), საყვირი, სოპილკა ანუ დუდკა (ცალფა მოგრძო ფლეიტა), სალამური, ცევნიცა ანუ კუვიკლი (მრავალლულიანი ფლეიტა), დასარტყამი საკრავები — საერთო სახელწოდებით — „ბუბნები". საერო მუსიკის განვითარება დაკავშირებულია *სკომოროხების* (მუშაითების) მოღვაწეობასთან. ქრისტიანობის მიღებასთან დაკავშირებით (X ს.) განვითარდა საეკლ. გალობა — წერილობითი პროფ. მუსიკის ერთადერთი სახე. საგალობლები იწერებოდა სპეც. ნიშნებით — ნევმებით.

რუს. ეკლესიაში საუკუნეების მანძილზე გაბატონებული იყო ერთხმიანობა, ე. წ. ნიშნობრივი გალობა, რ-იც XVII ს-ში განდევნა მრავალხმიანმა პარტესულმა გალობამ. განვითარდა აგრეთვე, ყოფითი მრავალხმიანი სიმღერა — კანტი. XVII ს. ბოლოს — XVIII ს. შუაწლების თვალსაჩინო კომპოზიტორები არიან: ვ. ტიტოვი, ნ. კალაშნიკოვი და სხვ. XVIII ს-ში ვითარდება საერო მუსიკა. მკვიდრდება პროფ. მუსიკის თანამედროვე ფორმები: მუს. თეატრი, კამერული და სიმფ. კონცერტები. ყალიბდება ეროვნ. საკომპოზიტორო სკოლა. ამ პერიოდისათვის დამახასიათებელი ჟანრებია: კომ. ოპერა, ლირ. რომანსი, ვარიაციები რუს. თემებზე. გამოირჩეოდნენ კომპოზიტორები: ე. ფომინი, ვ. პაშკევიჩი, ი. ხანდოშკინი, დ. ბორტნიანსკი. რუს. მუს. კულტურის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით უცხ. მუსიკოსებსაც (ფ. არაია — რუს. ტექსტზე დაწერილი პირველი ოპერის ავტორი, ბ. გალუპი, ჯ. სარტი, ტ. ტრაეტა, ჯ. პაიზიელო, დ. ჩიმაროზა). 1780 მოსკოვში გაიხსნა პეტრეს თეატრი (იხ. *დიდი თეატრი სსრ კავშირისა*). პეტერბურგში 1783-იდან სპექტაკლები იდგმებოდა ე. წ. ქვის (დიდი) თეატრის შენობაში (იხ. *ლენინგრადის ოპერისა და ბალეტის თეატრი*). კომპოზიტორებმა ა. ალიაბიევმა, ა. ვერსტოვსკიმ, ა. ვარლამოვმა, ა. გურილიოვმა მეტი ეროვნ. ხასიათი შესძინეს მუს. შემოქმედებას და ხარკი გადაუხადეს რომანტიზმს. XIX ს. II ნახევარში იწყება რუს. მუს. კულტურის მძლავრი აღმავლობა. მუს. კლასიკის ფუძემდებელია მ. გლინკა. მისი შემოქმედება წარმოადგენს რეალისტური შინაარსის, ხალხურობისა და სრულყოფილი მუს. ფორმის ერთიანობის ნიმუშს. გლინკას ხაზის გამგრძელებელია ა. დარგომიჟსკი (კრიტ. რეალიზმის წარმომადგენელი მუსიკაში). 50—60-იან წწ. საზ. მვრებმა ეროვნ. მუსიკის ახ. აღმავლობა გამოიწვია. პროფ. მუს. განვითარების საქმეში დიდი წვლილი შეიტანა ა. რუბინშტეინის მიერ დაარსებულმა „რუსულმა მუსიკალურმა საზოგადოებამ" (1859). ეროვნ. მუს. კადრების სისტემ. მომზადებას ხელი შეუწყო პეტერბ. (1862) და მოსკ. (1866) კონსერვატორიების დაარსებამ. აღსანიშნავია კრიტიკოსისა და კომპოზიტორის ა. სეროვის მოღვაწეობა. 60-იანი წწ. დემოკრ. იდეების გამომხატველი მუს. შემოქმედებაში იყო „მძლავრი ჯგუფი", ანუ „ბალაკირევის წრე" (მ. ბალაკირევი, ვ. სტასოვი, ც. კიუი, მ. მუსორგსკი, ა. ბოროდინი, ნ. რიმსკი-კორსაკოვი). ფსიქოლ. რეალიზმის მწვერვალს რუს. მუსიკაში წარმოადგენს პ. ჩაიკოვსკის შემოქმედება.

XIX ს. II ნახ. რუს. მუს. მემკვიდრეობა მნიშვნელოვან ეტაპს ქმნის მსოფლიო მუს. ხელოვნებაში. მან დიდი გავლენა იქონია დასავლეთის მრავალი კომპოზიტორის შემოქმედებაზე. XIX—XX სს. მიჯნაზე თვალსაჩინო კომპოზიტორები იყვნენ: ს. ტანეევი, ა. გლაზუნოვი, ა. ლიადოვი, ა. არენსკი, ნ. მეტნერი, ს. რახმანინოვი, ა. სკრიაბინი. XIX ს. 10-იან წლებში იქმნება ი. სტრავინსკის, ცოტა მოგვიანებით, ს. პროკოფიევის პირველი ნაწარმოებები. XIX ს. დასასრულს — XX ს. დასაწყ. მნიშვნელოვანი შემსრულებლები იყვნენ: პიანისტები — ა. და ნ. რუბინშტეინები, ს. რახმანინოვი, ვ. საფონოვი, კ. იგუმნოვი; მომღერლები — ო. პეტროვი, თ. სტრავინსკი, თ. შალიაპინი, ლ. სობინოვი, ი. ერშოვი, ა. ნეჟდანოვა; ყურადღება მიიქცია მევიოლინეთა ლ. აუერის სკოლამ, ვიოლონჩელისტთა კ. დავიდოვის სკოლამ და სხვ.

ოქტ. რევ. გამარჯვებამ ახ. ეტაპი შექმნა რუს. მუსიკაში. რევ. თემატიკა დამკვიდრდა 20-იანი წწ. საგუნდო სიმღერაში (ა. კასტალსკი, ვ. ვასილიოვ-ბუგლაი, მ. კოვალი და სხვ.). ნაყოფიერად მუშაობენ ძვ. თაობის კომპოზიტორები (მ. იპოლიტოვ-ივანოვი და სხვ.). მსოფლიო სახელი მოიპოვეს კომპოზიტორებმა ს. პროკოფიევმა, დ. შოსტაკოვიჩმა, ნ. მიასკოვსკიმ, ა. ხაჩატურიანმა და სხვ. საოპერო ჟანრში აღსანიშნავია ს. პროკოფიევის, დ. შოსტაკოვიჩის, ტ. ხრენიკოვის, დ. კაბალევსკის, ი. შაპორინის, ი. ძერჟინსკის, ა. პეტროვის, რ. შჩედრინის ნაწარმოებები; ბალეტში — რ. გლიერის, ს. პროკოფიევის, ა. ხაჩატურიანის, ბ. ასაფიევის, ა. კრეინის, რ. შჩედრინის და სხვ. ოპერეტები შექმნეს ი. დუნაევსკიმ, ი. მილიუტინმა და სხვ.; სიმფ. პიესები, კამერული ანსამბლები და რომანსები — ნ. მიასკოვსკიმ, ს. პროკოფიევმა, ა. ალექსანდროვმა, ვ. შჩერბაჩოვმა, ვ. შებალინმა, გ. პოპოვმა, გ. გალინინმა, ა. ეშპაიმ, ვ. გავრილინმა და სხვ. საყოველთაო აღიარება მოიპოვა ი. დუნაევსკის, დ. პოკრასის, ა. ალექსანდროვის, ვ. ზახაროვის, ა. ოსტროვსკის, ბ. მოკროუსოვის, ა. პახმუტოვასა და სხვ. სიმღერებმა. მსოფლიოში გაითქვეს სახელი საბჭ. შემსრულებლებმა: პიანისტებმა — ა. გოლდენვეიზერმა, გ. ნეიგაუზმა, ვ. სოფრონიცკიმ, ლ. ობორინმა, ე. გილელსმა, ს. რიხტერმა და სხვ.; მევიოლინეებმა — მ. პოლიაკინმა, დ. ოისტრახმა, ლ. კოგანმა. რუს. საბჭ. მუს. ხელოვნ. ღირსეული წარმომადგენლები არიან ვოკალისტები: ლ. სობინოვი, ი. ერშოვი, გ. პიროგოვი, პ. ანდრეევი, ნ. ობუხოვა, ი. კოზლოვსკი, ს. ლემეშევი, გ. ვიშნევსკაია, ი. არხიპოვა, ე. ობრაზცოვა და სხვ.; დირიჟორები — ვ. სუკი, ნ. გოლოვანოვი, ა. პაზოვსკი, ე. მრავინსკი, ა. გაუკი, ა. მელიქ-ფაშაევი, ე. მრავინსკი; საგუნდო დირიჟორები — ა. ალექსანდროვი, მ. კლიმოვი, ა. სვეშნიკოვი, კ. პტიცა, ვ. სოკოლოვი.

აღსანიშნავია რუს და ქართვ. მუსიკოსთა შემოქმედებითი ურთიერთობანი. საქართველოში XIX ს. 80—90-იან წლებში ნაყოფიერ პედ. საშემსრულებლო თუ სამეცნ. (ქართ. ფოლკლორის შეკრება-შესწავლა) მოღვაწეობას ეწეოდნენ ცნობილი მუსიკოსები: მ. იპოლიტოვ-ივანოვი, ნ. კლენოვსკი, ხ. გროზდოვი, ა. კორეშჩენკო. 1897 პეტერბურგში დაიდგა პირველი ქართ. ოპერის, მ. ბალანჩივაძის „თამარ ცბიერის" ნაწყვეტები. 1901-იდან მოსკ. უნ-ტთან არსებულ ბუნებისმეტყველების, ანთროპოლ. და ეთნოგრ. საზ-ბაში ტანეევთან ერთად აქტიურად მოღვაწეობდა დ. არაყიშვილი (იხ. ტომი *საქართველოს სსრ*, თავი მუსიკა). მუს. ურთიერთობის ეს ტრადიცია გრძელდება და ვითარდება საბჭ. პერიოდშიც. ქართ. მუს. ხელოვნ. ბევრი წარმომადგენელი წარმატებით გამოდის სსრკ დიდი თეატრისა (იხ. *დიდი თეატრი სსრ კავშირისა*) და რსფსრ-ის სხვა მუს. თეატრების სცენებზე.



დ. შმარინოვი. „ეზო". თ. დოსტოევსკის რომანის „დანაშაული და სასჯელის" ილუსტრაცია. ნახშირი. შავი აკვარელი. 1935—36. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

რსფსრ-ში მუშაობს (1980) 43 მუს. თეატრი, მ. შ. 16 ოპერისა და ბალეტისა; 18 მუს. კომედიისა და ოპერეტის, მუს. დრამ., 8 მუს. თეატრი, 24 სიმფ. ორკესტრი, 8 ხალხ. და სასულე საკრავთა ორკესტრი, 34 კამერული ორკესტრი და საკრავიერი ანსამბლი, 19 პროფ. საგუნდო კოლექტივი. მუს. კადრებს ამზადებს 13 კონსერვატორია, 114 სამუსიკო სასწავლებელი, 10 ხელოვნ. სასწავლებელი, 2 საგუნდო სასწავლებელი, 6 სპეც. საშ. სკოლა; არის 3000-მდე საბავშვო სამუსიკო სკოლა. 1960 ჩამოყალიბდა რსფსრ-ის კომპოზიტორთა კავშირი. რსფსრ-ის ქ-ებში ეწყობა მუს. ფესტივალები, მ. შ. „მოსკოვის ვარსკვლავები" და „რუსული ზამთარი" (მოსკოვში), „თეთრი ღამეები" (ლენინგრადში) და მუს. კონკურსები.

*ლიტ*.: История музыки народов СССР, т. 1—5, М., 1971—74; Келдыш Ю., История русской музыки, ч. 1—3, М.—Л., 1947—54; Ф о л о з о, Русская советская музыка, М., 1958 (Музыкальная культура союзных республик. РСФСР, в. 3); Попова Т., Русское народное музыкальное творчество, 2 изд., т. 1—3, М., 1962—64.

### XIII. ბალეტი

რუსი ხალხის ყოფაში უძველესი დროიდან მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა ცეკვას. რუს. ხალხ. ქორეოგრაფიამ დიდი გავლენა მოახდინა თეატრ. ცეკვის ანუ ბალეტის ფორმირებაზე. პროფ. საბალეტო თეატრის ისტორია რუსეთში იწყება 1673-იდან, როცა ნ. ლიმამ დადგა „ბალეტი ორფევსსა და ევრიდიკეზე". 1738 პეტერბურგში გაიხსნა საბალეტო სკოლა (ახლანდ. ლენინგრ. ქორეოგრაფიული სასწავლებელი). 1773-იდან საბალეტო ხელოვნებას ასწავლიან მოსკ. მხატვრული აღზრდის სახლში. შემდგომ აქ შეიქმნა მოსკ. აკად. ქორეოგრაფიული სასწავლებელი. 1760-იან წლებში პეტერბ. სცენაზე ბალეტები იდგმებოდა კლასიციზმის

სტილში. პირველი რუსი ბალეტმაისტერია ი. ვალბერხი, მოცეკვავეები — ე. კოლოსოვა, ი. ბერილოვა და სხვ.

XIX ს. დასაწყისიდან რუს. ბალეტი დაწინაურდა ევრ. ქორეოგრაფიაში. ყალიბდება ეროვნ. საშემსრულებლო სკოლა. ამ პერიოდისათვის რუს. ბალეტში დამკვიდრდა რომანტიზმი. აღსანიშნავია ბალეტმაისტერ შ. დიდლოს დადგმები. გამოირჩეოდნენ მოცეკვავეები მ. დანილოვა, ა. ისტომინა, ტ. გლუშკოვსკაია, ა. ვორონინა-ივანოვა. XIX ს. შუა წლებში რუს. ბალეტში მკვიდრდება რეალიზმი. ბალეტმაისტერმა მ. *პეტიპამ* განამტკიცა რომანტიკოსების მიერ დაწყებული ცეკვის სიმფონიზაცია. აღსანიშნავია მისი თანამშრომლობა პ. ჩაიკოვსკისთან („მძინარე მზეთუნახავი“) და ა. გლაზუნოვთან („რაიმონდა“, „წელიწადის დრონი“), აგრეთვე ბალეტმაისტერ ლ. ივანოვთან.

XX ს. დასაწყისში რუს. ბალეტი წამყვან ადგილს იკავებს უკვე მსოფლიო საბალეტო ხელოვნებაში. აღსანიშნავია ნოვატორი ბალეტმაისტერების ა. *გორსკისა* და მ. *ფოკინის* მოღვაწეობა, მათზე გავლენა მოახდინა „თავისუფალი“ ცეკვის პროპაგანდისტის ა. *დუნკანის* ხელოვნებამ. ბალეტში კლასიკური ტრადიციების დამცველად გვევლინებიან ე. გელცერი, ვ. ტიხომიროვი (მოსკოვში), ო. პრეობრაჟენსკაია, მ. ქშესინსკაია (პეტერბურგში) და სხვ.

ოქტ. რევ. შემდეგ რუს. ბალეტს განვითარების განსაკუთრებული პირობები შეექმნა. 1922-მდე დიდი თეატრის საბალეტო დასს ხელმძღვანელობდა ა. გორსკი, იდგმებოდა როგორც კლასიკა, ასევე ახ. სპექტაკლები (ა. გლაზუნოვის „სტენკა რაზინი“, 1918 და სხვ.), თანამედროვე სიუჟეტის კლასიკური ბალეტი — რ. გლიერის „წითელი ყაყაჩო“ დამკვიდრდა საბჭ. თეატრების რეპერტუარში. ბალეტმაისტერმა თ. ლოპუხოვმა მარიამის თეატრში (ლენინგრადი) დადგა პირველი ბალეტი რევოლუციაზე — ვ. დეშევოვის „წითელი გრიგალი“ (1924). 30-იან წლებში ასპარეზზე გამოვიდა საბჭ. საბალეტო სკოლის კურსდამთავრებულთა მთელი თაობა: მ. *სემიონოვა*, გ. *ულანოვა*, ნ. *დუდინსკაია*, ო. *ლეპეშინსკაია*, ა. ერმოლაევი, კ. სერგეევი, მ. გაბოვიჩი, ვ. *ჭაბუკიანი* (ეს უკანასკნელი ლენინგრადში მოღვაწეობდა 1929—31 და დიდად შეუწყო ხელი თეატრში მამაკაცის ცეკვის ხელოვნ. განვითარებას). 30—40-იან წლებში წამყვანი გახდა ქორეოგრაფიული დრამის ჟანრი (ბ. ასაფიევის „ბახჩისარაის შადრევანი“, ს. პროკოფიევის „რომეო და ჯულიეტა“). ამავე დროს რსფსრ-ში ჩამოყალიბდა 17 ახ. საბალეტო კოლექტივი. შეიქმნა მოსკ. სტანისლავსკისა და ნემიროვიჩ-დანჩენკოს სახ. მუს. თეატრის საბალეტო დასი, ლენინგრ. მცირე საოპერო თეატრის ბალეტი (ახლანდ. ოპერისა და ბალეტის მცირე თეატრი) გაიხსნა მუს. თეატრები თავისი საბალეტო დასებით, შემდეგ, სტუდიებითა და სკოლებით ვორონეჟში, გორკიში, რიაზანში, კუიბიშევში, სარატოვში, უფაში, სვერდლოვსკში და სხვ. 40—50-იან წლებში ოპერისა და ბალეტის თეატრები შეიქმნა ნოვოსიბირსკში, ჩელიაბინსკში, პეტროზავოდსკში, ულან-უდესა და სხვა ქ-ებში. რსფსრ-ის ოპერისა და ბალეტის თეატრებში იდგმება ეროვნ. სპექტაკლები: ა. ხაჩატურიანის „გაიანე“, ფ. იარულინის „შურალე“ და სხვ. 50—60-იან წლებში საბალეტო თეატრი შეივსო ახ. შემსრულებლებით: მ. *პლისეცკაია*, რ. *სტრუჩკოვა*, ი. კოლპაკოვა, ა. ოსიპენკო, ი. ჟდანოვი, ნ. ფადეევიჩი, ა. მაკაროვი, ბ. ბრეგვაძე, ე. მაქსიმოვა, ნ. ბესმერტნოვა, მ. *ლავროვსკი*, ვ. ვასილიევი, მ. ლიეპა და სხვ., რომელთა შემოქმედებაც განსაზღვრავს რუს. საბალეტო ხელოვნ. ახ. მიღწევებს.

საბალეტო დასები მუშაობს რესპ. ყველა 43 მუს. თეატრში (1980). მოცეკვავეებს ამზადებს ქორეოგრაფიული სასწავლებელი, ბალეტმაისტერებს — ა. ლუნაჩარსკის სახ. სახელმწ. თეატრ. ხელოვნ. ინ-ტი (მოსკოვი) და ლენინგრ. ნ. რიმსკი-კორსაკოვის სახ. კონსერვატორია. რესპ. გამოცდილი ქორეოგრაფები და პედაგოგები მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში დგამენ ბალეტებს, მონაწილეობენ ეროვნ. ქორეოგრაფიული სკოლების შექმნაში. მრავალი ქვეყნის მოცეკვავეები რსფსრ-ის საუკეთესო თეატრების სტაჟიორები არიან. რუს. საბჭ. ბალეტს წამყვანი ადგილი უჭირავს მსოფლიოს საბალეტო ხელოვნებაში, იგი დიდ გავლენას ახდენს ყველა კონტინენტის ბალეტის განვითარებაზე. აღსანიშნავია რუს და ქართველ ბალეტის მსახიობთა შემოქმედებითი ურთიერთობანი. ქართ. პროფ. ბალეტის ჩამოყალიბებისა და ეროვნ. კადრების აღზრდის საქმეში გარკვეული წვლილი შეიტანეს რუს. საბალეტო სკოლის ცნობილმა ოსტატებმა (იხ. ტომი *საქართველოს სსრ*, თავი ქორეოგრაფია), მრავალი ქართვ. მსახიობი რუსეთში სრულყოფდა თავის ოსტატობას, ხოლო შემდეგ თავის მხრივ კეთილისმყოფელ გავლენას ახდენდა და თვისობრივად ახ. ეტაპს ქმნიდა საბჭ. ბალეტის ისტორიაში (იხ. ვ. *ჭაბუკიანი*, *ლენინგრადის ოპერისა და ბალეტის თეატრი*, *დიდი თეატრი სსრ კავშირისა*).

*ლიტ*.: Борисоглебский М. В. (сост.), Материалы по истории русского балета, т. 1—2, Л., 1938—39; М. Петипа. Письма. Материалы. Воспоминания. Статьи. Предисловие Ю. Слонимского, Л., 1971; Слонимский Ю., Мастера балета, Л., 1937; მისივე, Советский балет, М.—Л., 1950; მისივე, П. И. Чайковский и балетный театр его времени, М., 1956.

## XIV. დრამატული თეატრი

ძვ. ხალხ. სანახაობები, *სკომოროხების* გამოსვლები შეიცავდა თეატრ. ელემენტებს. პოპულ. იყო თოჯინების ხალხ. თეატრი. 1672—76 არსებობდა სასახლის კარის თეატრი. XVII ს. 70—80-იან წლებში შეიქმნა სასკოლო თეატრი. XVIII ს. 20—40-იან წლებში სასახლის კარზე გასტროლებს მართავდნენ საზღვარგარეთული დასები. 1752 იაროსლავლიდან პეტერბურგში მოიწვიეს თ. *ვოლკოვის* სცენისმოყვარეთა დასი, რ-ის ბაზაზეც 1756 დაარსდა რუს. ეროვნ. დრამ. თეატრი. 1757 მოსკ. უნ-ტთან შეიქმნა საუნივერსიტეტო თეატრი, რ-ის ბაზაზე 1780 საფუძველი ჩაეყარა პეტრეს თეატრს, ხოლო 1824 — მოსკ. *მცირე თეატრს*. 1832 დრამ. დასებისათვის პეტერბურგში აშენდა ალექსანდრას თეატრის შენობა. XVIII ს. ბოლოსა და XIX ს. დასაწყისში მომრავლდა *ბატონყმური თეატრები*. იდგმებოდა შექსპირის, შილერის ნაწარმოებები, კრილოვის სატირული კომედიები და სხვ. თეატრის მუშაობაზე მნიშვნელოვანი გავლენა მოახდინა დეკაბრისტულმა რომანტიზმმა. უდიდესი პოპულარობით სარგებლობდნენ ტრაგიკოსი მსახიობები: ა. იაკოვლევი, ე. სემიონოვა. დეკაბრისტთა დამარცხების შემდეგ თეატრში დამკვიდრდა ვოდევილები და მელოდრამები. საუკეთესო უცხ. და რუს. პიესების დადგმას აფერხებდა მეფის ცენზურა. თეატრ. ცხოვრებაში მნიშვნელოვან მოვლენად იქცა მცირე თეატრში გოგოლის „რევიზორის“ (1836) დადგმა. ამ დროს მოღვაწეობდნენ დემოკრ. მსოფლმხედველობის მსახიობები მ. მოჩალოვისა და მ. შჩეპკინის მეთაურობით. მათ შემოქმედებასთან არის დაკავშირებული რუს. თეატრის ორი ძირითადი მიმართულების— რომანტიზმისა და რეალიზმის დამკვიდრება. ა. ოსტროვსკის დრამატურგიის შექმნის შემდეგ რუს. თეატრის ისტორიაში იწყება ახ. ეტაპი. მან რუს. სცენას მდიდარი რეალისტური რეპერტუარი შეუქმნა. რუს. სცენის ერთ-ერთი უდიდესი ტრაგიკოსი მსახიობის მ. ერმოლოვას შემოქმედებაში აისახა იმდროინდელ მოწინავე ინტელიგენციის სულისკვეთება.

მომრავლდა თეატრები რუს. პროვინციებში, სადაც მოღვაწეობდნენ სახელგანთქმული მსახიობები: პ. სტრეპეტოვა, მ. ივანოვ-კოზელსკი, ვ. ანდრეევ-ბურლაკი და სხვ. XIX და XX სს. მიჯნაზე სცენის დიდოსტატები იყვნენ: გ. ფედოტოვა, ა. იუჟინი (*სუმბათაშვილ-იუჟინი*), კ. *ვარლამოვი*, ვ. *დავიდოვი*).

XIX ს. ბოლოდან მომრავლდა კერძო თეატრები. რუს. და მსოფლიო თეატრის ისტორიაში მნიშვნელოვან მოვლენად იქცა 1898 კ. სტანისლავსკისა და ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკოს მიერ *მოსკოვის სამხატვრო აკადემიური თეატრის* დაარსება. უდიდესი საზ. მნიშვნელობა ჰქონდა ვერა კომისარჟევსკაიას მიერ 1904 პეტერბურგში დაარსებულ თეატრს, სადაც იდგმებოდა მ. გორკისა და სხვ. მოწინავე დრამატურგთა პიესები.

მოდერნისტულმა, ანტირეალისტურმა ტენდენციებმა თავი იჩინა გამოჩენილი რეჟისორების ვ. *მეიერხოლდისა* და ა. *ტაიროვის* შემოქმედებაში. 20-იან წლებში რუსეთში აღმოცენდა ექსპერ. თეატრ. სტუდიები, მ. შ. იყო თ. კომისარჟევსკის (1910) და ე. ვახტანგოვისა (1913) მოსკოვში, ვ. მეიერხოლდისა (1914)—პეტერბურგში. მოსკ. თეატრ. ცხოვრებაში მნიშვნელოვანი მოვლენა იყო 1913 კ. *მარჯანიშვილის* მიერ დაარსებული ე. წ. „თავისუფალი თეატრი“. აღსანიშნავია აგრეთვე, რომ 1916 ვ. *მჭედლიშვილმა* შექმნა სამხატვრო თეატრის მეორე სტუდია.

ოქტ. რევ. შემდეგ დაიწყო რუს. თეატრ. ხელოვნ. აღმავლობა. 1919—20 ვ. ი. ლენინმა ხელი მოაწერა დეკრეტს თეატრების ნაციონალიზაციის შესახებ. საბჭ. ხელოვნ. განვითარება წარიმართა სოციალ. რეალიზმის მეთოდით. რუს. სასცენო ხელოვნ. განვითარებაში დიდი როლი შეასრულა შემოქმედებითმა შეჯიბრმა და ურთიერთზემოქმედებამ უძველეს რუს. თეატრებსა (მოსკ. მცირე, სამხატვრო, ლენინგრ. ალექსანდრასი) და ახლად ჩამოყალიბებულ თეატრებს შორის [სამხატვრო თეატრის III სტუდია (დაარსდა 1921, შემდგომში ე. ვახტანგოვის სახ. თეატრი), რსფსრ-ის I თეატრი (დაარსდა 1920 წ. 1923—33 ეწოდებოდა ვ. მეიერხოლდის სახ. თეატრი), რევოლუციის თეატრი (დაარსდა 1922 წ., 1954-იდან—ვ. მაიაკოვსკის თეატრი) და სხვ. — მოსკოვში; დიდი დრამ. თეატრი (დაარსდა 1919, ამჟამად მ. გორკის სახ.) — ლენინგრადში და სხვ.]. 20-იან წლებში აღმოცენდა მუშა-ახალგაზრდობის თეატრები. 1918—20 გაიხსნა პირველი საბავშვო თეატრები.

რევ. სინამდვილის, სოციალ. მშენებლობის ასახვას მიეძღვნა ვ. მაიაკოვსკის, ვ. კატაევის, ა. აფინოგენოვის, ნ. პოგოდინისა და სხვათა პიესები. სამოქალაქო ომის თემატიკა აისახა ვ. ივანოვის, ვიშნევსკის, ტრენიოვისა და სხვ. დრამატურგიაში. საბჭ. ინტელიგენციას მიეძღვნა ა. აფინოგენოვის პიესა „შიში“. 30—40-იანი წწ. მიღწევად ითვლება სპექტაკლები: მ. გორკის „ეგორ ბულიჩოვი და სხვები“ (1932, ვახტანგოვის სახ. თეატრი), „მეშჩანები“ (1935, წითელი არმიის ცენტრ. თეატრი), „მტრები“ (1935, მოსკ. სამხატვრო თეატრი), „ბარბაროსები“ (1941, მცირე თეატრი), შექსპირის „რომეო და ჯულიეტა“ (1935, მოსკ. რევ. თეატრი), „ოტელო“ (1935, მცირე თეატრი), ჩეხოვის „სამი და“ (1940, მოსკ. სამხატვრო თეატრი).

30-იან წლებში სტანისლავსკიმ დაასრულა თავის შემოქმედებით სისტემაზე მუშაობა. იდეურმა ერთიანობამ და სიმტკიცემ, ფორმალიზმთან და ნატურალიზმთან ბრძოლამ გამოაწრთო და გამოავლინა მსახიობთა შემოქმედებითი ინდივიდუალობა. ისინი მტკიცედ დადგნენ სოციალ. რეალიზმის პოზიციებზე. ყოველივე ეს

შეეხება მცირე თეატრის (ე. ტურჩაციწოვა, ა. იაბლოჩკინა, ა. ოსტუჟევი, ვ. პაშენაია, პ. სადოვსკი და სხვ.), სამხატვრო თეატრის (ო. კნიპერ-ჩეხოვა, ვ. კოჩალოვი, ი. მოსკვინი, ლ. ლეონიდოვი, მ. ტარხანოვი) ვახტანგოვის სახ. თეატრისა (ბ. შჩუკინი) და სხვ. თეატრების მსახიობებს. უფროს თაობასთან ერთად წარმატებით მოღვაწეობდნენ საბჭ. თაობის წარმომადგენლები: ე. გოგოლევა, ნ. ანენკოვი, მ. ცარიოვი (მცირე თეატრი); ნ. ხმელიოვი, ა. ტარასოვა, ა. ქტოროვი, ო. ანდროვსკაია, მ. იანშინი და სხვ. (მოსკ. სამხატვრო თეატრი), ვ. მარეცკაია, ნ. მორდვინოვი, რ. პლიატი (მოსსოვეტის სახ. თეატრი), შედარებით ახალგაზრდა თაობა—ნ. ჩერკასოვი, ნ. სიმონოვი, ა. ბორისოვი, ბ. ბაბოჩკინი (ლენინგრ. დრამის აკად. თეატრი).

ავტონ. რესპ. თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს მსახიობებმა: ვ. *თხაფსაევმა*, ჰ. აბჟალილოვმა, გ. ციდინჟაპოვმა, ა. *მუბარიაკოვმა* და სხვ. დიდი წარმატებით იდგმებოდა სამამულო ომისადმი მიძღვნილი პატრ. პიესები: კ. სიმონოვის „რუსი ადამიანები“, ლ. ლეონოვის „შემოსევა“, ა. კორნეიჩუკის „ფრონტი“, ჩირსკოვის „გამარჯვებულნი“. 50-იან წლებში წარმატებით დაიდგა აგრეთვე ვ. მაიაკოვსკის („აბანო“, „ბაღლინჯო“, „მისტერია ბუფი“), ვ. ვიშნევსკის („ოპტიმისტური ტრაგედია“) პიესები (ლენინგრ. დრამის თეატრი რეჟ. გ. ტოვსტონოგოვი). საინტერესოდ და ახლებურად დაიდგა კლასიკური დრამატურგია: უ. შექსპირის „ჰამლეტი“ (რეჟ. ა. ოხლოპკოვი), ა. სუხოვო-კობილინის „საქმე“ (რეჟ. ნ. აკიმოვი), მ. ლერმონტოვის „მასკარადი“ (რეჟ. ი. ზავადსკი), ლ. ტოლსტოის „ბნელეთის ძალნი“ (რეჟ. ბ. რავენსკიხი). 60—70-იან წლებში თანამედროვე თემაზე შექმნილი სპექტაკლებიდან აღსანიშნავია: ა. არბუზოვის „ირკუტსკული ამბავი“, ა. სოფრონოვის „მზარეული ქალი“, ი. დვორეცკის „გაღმელი კაცი“, გელმანის „პრემია“ და სხვ.

50-იანი წწ. ბოლოს და 60-იან წლებში თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანეს რეჟისორებმა: გ. ტოვსტონოგოვმა, ბ. რავენსკიხმა, ვ. პლუჩეკმა, ო. ეფრემოვმა, ა. ეფროსმა და სხვ. მსახიობებმა: ი. ბორისოვამ, ი. სმოქტუნოვსკიმ, კ. ლავროვმა, მ. ულიანოვმა. შეიქმნა ახ. თეატრები, მ. შ. მოსკ. „სოვრემენნიკი“ (1956—70 თეატრს სათავეში ედგა ო. ეფრემოვი), ტაგანკის დრამისა და კომედიის თეატრი (ხელმძღვ. ი. ლიუბიმოვი).

რსფსრ-ის თეატრების რეპერტუარში გარკვეული ადგილი აქვს დათმობილი ქართ. დრამატურგიას. აქ აქტიურად მოღვაწეობენ ქართვ. რეჟისორები. 1964 მოსკ. სამხატვრო თეატრში რეჟ. დ. ალექსიძემ დადგა ნ. დუმბაძის „მე ვხედავ მზეს“. რეჟ. გ. ლორთქიფანიძემ მოსკ. თეატრ „სოვრემენნიკში“ 1962 დადგა ე. ჰემინგუეის „მეხუთე კოლონა“, თეატრ „მალაია ბრონნაიაზე“—ნ. დუმბაძის „ნუ გეშინია, დედა“ (1971) და „მე, ბებია, ილიკო და ილარიონი“ (1973). მოსკ. სამხატვრო თეატრში 1983 რეჟ. თ. ჩხეიძემ დადგა მ. ჯავახიშვილის „ჯაყოს ხიზნები“.

რსფსრ-ის უდიდესი თეატრ. ინ-ტებია: მოსკ. ა. ლუნაჩარსკის სახ. თეატრ. ხელოვნ. და ლენინგრ. თეატრის, მუსიკისა და კინემატოგრაფიისა; უმაღლესი თეატრ. სასწავლებლებია: ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკოს სახ. სკოლა-სტუდია (სამხატვრო თეატრთან), მ. შჩეპკინის სახ. თეატრ. სასწავლებელი (მცირე თეატრთან), ბ. შჩუკინის სახ. თეატრ. სასწავლებელი (ვახტანგოვის თეატრთან), რსფსრ-ის თეატრს უდიდესი ღვაწლი მიუძღვის საბჭ. და მსოფლიო პროგრ. თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში. 1975-თვის რსფსრ-ში 292 დრამ., მუს.-დრამ. საბავშვო და მოზარდ მაყურებელთა თეატრი იყო, ჩამოყალიბებულია სრულიად რუს. თეატრ. საზ-ბა (1883-იდან).

*ლიტ.*: **Данилов С. С., Очерки по истории русского драматического театра, М.—Л., 1948; История советского драматического театра, т. 1—6, М., 1966—71; Очерки истории русского советского драматического театра, т. 1—3, М., 1954—61.**

## XV. კინო

პირველი კინოსეანსები რუსეთში 1896 ჩატარდა. ამავე წელს გადაიღეს მოყვარულთა პირველი რუს. ფილმები (ვ. საშინი, ა. ფადეცკი). 1907 ფოტოგრაფმა ა. დრანკოვმა გახსნა პირველი კინოატელიე. გამოუშვეს პირველი რუს. მხატვრული ფილმი „სტენკა რაზინი და თავადის ქალი“ (1908, რეჟ. ბ. რომაშკოვი). დიდ მოვლენად იქცა აგრეთვე ა. ხანჟონკოვის მიერ კინოფაბრიკის გახსნა, სადაც ქმნიდნენ სრულმეტრაჟიან ან სახიობურ ფილმებს, უმეტესწილად იღებდნენ რუს. კლასიკოსთა ნაწარმოებებს. ამ პერიოდის ეტაპური ფილმებია: „სევასტოპოლის დაცვა“ (1911, რეჟ. ვ. გონჩაროვი და ა. ხანჟონკოვი), „აზნაურული ბუდე“ (1915, ი. ტურგენევის მიხედვით, რეჟ. ვ. გარდინი), „მამა სერგი“ (1918, ლ. ტოლსტოის მიხედვით, რეჟ. ი. პროტაზანოვი) და სხვ.

ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ დაიწყო რუს. კინემატოგრაფიის ძირეული გარდაქმნა. 1919 წ. 27 აგვ. (საბჭ. კინოს დაბადების დღე) სახკომსაბჭომ ვ. ი. ლენინის ხელმოწერით გამოსცა დეკრეტი ფოტოწარმოებისა და კინოს ნაციონალიზაციის შესახებ, შეიქმნა სრულიად რუს. ფოტოკინოგადაღება. 1918 მოსკოვში დაარსდა სახელმწ. კინოსკოლა, 1925 გადაკეთდა კინოტექნიკუმად, 1930 — სახელმწ. კინემატოგრაფიის ინ-ტად. 1920 ეკრანზე გამოვიდა ფილმი „დედა“ (რეჟ. ა. რაზუმნი). ეს იყო მ. გორკის მოთხრობის ახლებური და რეალისტური ეკრანიზაცია. ასევე აღსანიშნავია ფილმები: „პოლიკუშკა“ (1919, ლ. ტოლსტოის მიხედვით რეჟ. ა. სანინი), „ქალიშვილი და ხულიგანი“, (1918, სცენარი ვ. მაიაკოვსკისა, მონაწილეობდა თვითონ, რეჟ. ე. სლავინსკი) და სხვ. 1922 ძ. ვერტოვის მიერ შექმნილმა დოკუმენტურმა ფილმმა „სამოქალაქო ომის ისტორია“ საფუძველი ჩაუყარა სახიერ კინოპუბლიცისტიკას, სრულმეტრაჟიან დოკუმენტურ კინოს. საბჭ. კინოში მოვიდა რეჟისორთა პირველი თაობა: ს. ეიზენშტეინი, ვ. პუდოვკინი, ძ. ვერტოვი, ლ. კულეშოვი, ფ. ერმლერი. ს. ეიზენშტეინის ფილმებში „გაფიცვა.“ „ჯავშნოსანი პოტიომკინი“ (ორივე 1925), „ოქტომბერი“ (1927) რევოლუციონერი ხალხის სახე ნაჩვენებია მასშტაბურად მაღალმხატვრულად, დოკუმენტური სინამდვილითა და დამაჯერებლობით.

30-იანი წწ. დასაწყისიდან გაჩნდა ხმოვანი ფილმები. მოღვაწეობდნენ რეჟისორები: ი. რაიზმანი, ს. იუტკევიჩი, ა. ზარხი, ი. ხეიფიცი, ძმები ვასილიევები, გ. როშალი, ი. პირიევი, ა. რომი, ს. გერასიმოვი, გ. ალექსანდროვი და სხვ. 30-იანი წწ. კინოხელოვნებისათვის დამახასიათებელია თემატურ-ჟანრობრივი მრავალფეროვნება. იღებდნენ როგორც ისტ.-რევ. ფილმებს, ასევე მუს. კინოკომედიებსაც. ამ პერიოდის ფილმებიდან აღსანიშნავია გ. ალექსანდროვის კინოკომედიები: „მხიარული ახალგაზრდობა“ (1934), „ცირკი“ (1936), „ვოლგა-ვოლგა“ (1938), ი. პირიევის მუს. ფილმები: „მდიდარი საპატარძლო“ (1937), „ტრაქტორისტები“ (1939 წ.), „მეღორე ქალი და მწყემსი“ (1941). საბჭ. კინოხელოვნ. ეტაპური ნაწარმოებია „ჩაპაევი“ (1934, რეჟ. ძმები ვასილიევები). ისტ.-რევ. თემაზე შეიქმნა ფილმები: „გატეხილი ყამირი“ (1939, რეჟ. ი. რაიზმანი), „ბალტიკის დეპუტატი“ (1936) და „მთავრობის წევრი“ (1939 — ორივე ფილმის რეჟ. ა. ზარხი და ი. ხეიფიცი), „თოფიანი კაცი“ (1938, რეჟ. ს. იუტკევიჩი), „ვალერი ჩკალოვი“ (1941, რეჟ. მ. კალატოზიშვილი) და სხვ.

დიდი სამამულო ომის წლებში კინოოპერატორებმა ბრძოლის ველზე მრავალი საინტერესო დოკუმენტური მასალა გადაიღეს. შეიქმნა აგრეთვე პატრ. ფილმები; „რაიკომის მდივანი“ (1942, რეჟ. ი. პირიევი), „იგი სამშობლოს იცავდა“ (1943, რეჟ. ფ. ერმლერი), „ფრონტი“ (1943, რეჟ. ძმები ვასილიევები) და სხვ.

ომის შემდგომი პერიოდის კინოხელოვნებაში მომრავლდა დოკუმენტური ფილმები სამამულო ომის თემაზე. იქმნება საინტერესო მხატვრული ფილმებიც, მ. შ. აღსანიშნავია: „ახალგაზრდა გვარდია“ (1948, რეჟ. ს. გერასიმოვი), „ამბავი ნამდვილ ადამიანზე“ (1948, რეჟ. ა. სტოლპერი), „მზვერავის გმირობა“ (1947, რეჟ. ბ. ბარნეტი) და სხვ.

კინოში მოვიდა შემოქმედთა ახ. თაობა, რ-მაც ძირეული გარდატეხა შეიტანა. კინოხელოვნებაში. ესენი იყვნენ რეჟისორები: ს. ბონდარჩუკი, გ. დანელია, ლ. კულიჯანოვი, ე. რიაზანოვი, ა. ტარკოვსკი, მ. ხუციევი, გ. ჩუხრაი, ვ. შუქშინი, ლ. გაიდაი, ს. როსტოცკი და სხვ. მათი შემოქმედების წამყვანი თემაა თანამედროვეობა, საბჭ. ადამიანის ცხოვრება, მისი მორალურ-ეთიკური პრობლემები. საბჭ. კინოს ისტორიაში შევიდა ფილმები: „გაზაფხული ზარეჩნაიას ქუჩაზე“ (1956, რეჟ. მ. ხუციევი), „მიფრინავენ წეროები“ (1957, რეჟ. მ. კალატოზიშვილი), „სახლი, სადაც ვცხოვრობ“ (1957, რეჟ. ლ. კულიჯანოვი), „ეს მოხდა პენკოვოში“ (1958, რეჟ. ს. როსტოცკი), „ბალადა ჯარისკაცზე“ (1959, რეჟ. გ. ჩუხრაი), „კომუნისტი“ (1957, რეჟ. ი. რაიზმანი) და სხვ.

60—70-იან წლებში გადაღებული ფილმებისათვის დამახასიათებელია ჟანრობრივი სიმდიდრე. იქმნება ისტ., კომედიური, მუს., ფსიქოლ. კინოსურათები, ფილმები დიდ სამამულო ომზე, რევოლუციასა და სამოქალაქო ომზე: „წელიწადის ცხრა დღე“ (1962, რეჟ. მ. რომი), ტრილოგია „ჟურნალისტი“ (1966), „ტბასთან“ (1970), „გიყვარდეს ადამიანი“ (1972), სამივე ფილმის რეჟ. ს. გერასიმოვი, „წითელი ძახველი“ (1974, რეჟ. ვ. შუქშინი), „ჩვენი თანამედროვე“ (1968, რეჟ. ი. რაიზმანი), „როცა ხეები დიდები იყვნენ“ (1961, რეჟ. ლ. კულიჯანოვი), „20 წლის ვარ“ (1964, რეჟ. მ. ხუციევი), „ლენინი პოლონეთში“ (1966, რეჟ. ს. იუტკევიჩი), „ომი და მშვიდობა“ (1967, რეჟ. ს. ბონდარჩუკი), „განთიადი კი აქ წყნარი იცის...“ (1972, რეჟ. ს. როსტოცკი), კინოეპოპეა „განთავისუფლება“ (1970—71, რეჟ. ი. ოზეროვი) და სხვ. მსახიობებს შორის განსაკუთრებით აღსანიშნავია: კ. ლავროვი, ო. ტაბაკოვი, მ. ულიანოვი, ა. ბატალოვი, ნ. მორდიუკოვა, ლ. ჩურსინა, ვ. ტიხონოვი, ნ. მიხალკოვი, ვ. შუქშინი, ვ. ლანოვოი, ი. სმოქტუნოვსკი, ლ. საველიევა, ს. ბონდარჩუკი და სხვ.

მნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწია მულტიპლიკაციამ. მულტფილმების გამოშვებას ხელმძღვანელობს „სოიუზმულტფილმი“ (დაარსდა 1936). კინოქრონიკასა და დოკუმენტურ ფილმებს უშვებს მოსკ., ლენინგრ., კუიბიშევის, ნოვოსიბირსკის, ირკუტსკისა და სხვ. კინოსტუდიები. გამოდის პერიოდული დოკუმენტური კინოჟურნალები.

1956-იდან მოსკოვში მუშაობს უმაღლესი სარეჟისორო, ხოლო 1966-იდან — უმაღლესი სასცენო კურსები. 1930-იდან ლენინგრადში შექმნილია კინოინჟინერთა ინ-ტი. რსფსრ-ში არის 17 კინოსტუდია, რ-ებიც ყოველწლიურად უშვებენ 76 სრულმეტრაჟიან მხატვრულ, 185 დოკუმენტურ და 97 სამეცნ.-პოპულ. ფილმს.

რსფსრ-ის კინემატოგრაფისტებს დიდი მეგობრობა აკავშირებთ მოძმე რესპუბლიკების კინოს ოსტატებთან. შემოქმედებითი მეგობრობა დამყარებული როგორც სოციალ., ისე კაპიტალ. ქვეყნების კინომუშაკებთან. ქართვ. და რუს კინომუშაკებს დიდი ხნის შემოქმედებითი ურთიერთობა აქვთ. „ქართული ფილმისა" და „მოსფილმის" ერთობლივი ნამუშევარია „ორი ოკეანის საიდუმლოება" (1957, რეჟ. კ. პიპინაშვილი), „არ დაიდარდო" (1969, გ. დანელია); „ლენფილმთან" ერთად გადაიღეს „ერთი ნახვით სიყვარული" (1978, რეჟ. რ. ესაძე) და სხვ. მ. კალატოზიშვილმა კინოსტუდია „მოსფილმში" გადაიღო ფილმები „განწირულთა შეთქმულება" (1950), „მიფრინავენ წეროები" (1957) და სხვ. მ. ჭიაურელმა შექმნა „ბერლინის დაცემა" (1945), „დაუვიწყარი 1919 წელი" (1951), ე. შენგელაიამ — „ლეგენდა გაყინულ გულზე" (1957), „თოვლის ზღაპარი" (1959) და სხვ.

*ლიტ.:* Лебедев И., Очерки истории кино СССР. Немое кино (1918—1934), 2 изд., М., 1965; Ханжонков А., Первые годы русской кинематографии, М.—Л., 1937. *მ. აბულაძე, ა. გვენცაძე*,

რუკა—იხ. ჩანართი, გვ. 224 — 225.
ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I — IV გვ. 496—497.

**რუსეთის სამხედრო-საზღვაო ფლოტი,** საზღვაო სამხედრო ფლოტები და ფლოტილიები რუსეთში დიდი ოქტომბრის სოციალისტურ რევოლუციამდე. IX—XII სს. კიევის რუსეთში არსებობდა ფლოტილია, რ-იც რამდენიმე ასეული გემისაგან შედგებოდა. XVII ს-იდან რუს. ცენტრალიზებულმა სახელმწიფომ დაიწყო ბრძოლა ბალტიის, შავსა და აზოვის ზღვებზე გასასვლელებისათვის. 1696 წ. 20 ოქტ. აზოვის ფლოტის მშენებლობის შესახებ პეტრე I-ის მოხსენების საფუძველზე ბოიართა სათათბირომ დაადგინა საზღვ. ფლოტის შექმნა. ეს დღე ითვლება რუს. მუდმივი რეგულარული სამხ.-საზღვ. ფლოტის დაარსების დღედ. ჩრდილოეთის ომის (1700—21) დროს შეიქმნა ბალტიის ფლოტი. 1703 იდან 1723-მდე ბალტიის ფლოტის მთავარი ბაზა იყო პეტერბურგი, შემდეგ კი კრონშტადტი. ფლოტის ოფიცრობა თავადაზნაურობისაგან, ხოლო მატროსები რეკრუტებისაგან კომპლექტდებოდა. სამსახური მუდმივი იყო. 1718 შეიქმნა უმაღლესი სამხ. საზღვ. ორგანო საადმირალო კოლეგია. რუს. სამხ.-საზღვ. ხელოვნ. განვითარებაში დიდი დამსახურება მიუძღვით პეტრე I-სა და მის თანამებრძოლებს. 1752 დაარსდა საზღვ. კადეტთა კორპუსი.

1765-იდან ფლოტებისა და ესკადრების სარდლობა ფლაგმანებს გადაეცა. 1771 ჩამოყალიბდა დუნაის სამხ. ფლოტილია. 1778-დან დნეპრის შესართავთან საფუძველი ჩაეყარა ახ. ნავსადგურს—ხერსონს, საიდანაც 1783 ზღვაში ჩაუშვეს შავი ზღვის ფლოტის პირველი სახაზო ხომალდი. 1784 შეიქმნა ხომალდების ესკადრა. შავი ზღვის ფლოტმა თ. უშაკოვის მეთაურობით მნიშვნელოვანი გამარჯვებები მოიპოვა ოსმალების ფლოტთან ბრძოლებში.

XIX ს. დასაწყ. რ. ს.-ს. ფ. შედგებოდა ბალტიისა და შავი ზღვის ფლოტების, კასპიის, ბელომორსკისა და ოხოტის ფლოტილიებისაგან. 1802 შეიქმნა სამხ.-საზღვ. ძალთა სამინისტრო (1815-იდან საზღვ. სამინისტრო). 1827-იდან ფლოტს ოპერატიულ-სტრატეგიულ ხელმძღვანელობას უწევდა საზღვ. შტაბი, რ-საც 1831-იდან მთავარი საზღვ. შტაბი ეწოდა. საზღვ. მინისტრთან შეიქმნა საადმირალო საბჭო (1827) და სამეცნ. კომიტეტი. რუს. ტექ.-ეკონ. ჩამორჩენამ XIX ს. I ნახევარში განაპირობა მისი ჩამორჩენა ორთქლის ხომალდების მშენებლობაში.

*ყირიმის ომის* (1853—56) დაწყებამდე რუსეთს ჰქონდა 40 სახაზო ხომალდი, 15 ფრეგატა, 24 კორვეტი და ბრიგი, 16 ორთქლმავალ-ფრეგატი და სხვ. ფლოტის პირადი შემადგენლობა 91 ათ. კაცს შეადგენდა. *სინოპის ბრძოლაში* (1853) ოსმ. ფლოტის წინააღმდეგ რუს. ფლოტმა მაღალი საბრძოლო თვისებები და ადმ. *ნახიმოვის* ტაქტიკური ნოვატორობა გამოამჟღავნა, ხოლო სევასტოპოლის გმირული დაცვის დროს (1854—55) ბაზის აქტ. თავდაცვის მაგალითი უჩვენა.

*პარიზის საზავო ხელშეკრულებით* (1856) რუსეთს შავ ზღვაში სამხ.-საზღვ. ფლოტის ყოლის უფლება ჩამოერთვა. 1861 ააგეს პირველი რკინის ჯავშნოსანი ხომალდი — საკანონერო ნავი „ოპიტი", 1877 მწყობრში ჩადგა ჯავშნოსანი „პიოტრ ველიკი". რუს. გემთმშენებლებმა ა. სტეპანოვმა, ს. ჯევეცკიმ და სხვ. XIX ს. 70—90-იან წლებში შექმნეს წყალქვეშა ნავები. ჯავშნოსანი ორთქლის ფლოტის ტაქტიკის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით ადმირალებს გ. ბუტაკოვსა და ა. პოპოვს. *რუსეთ-ოსმალეთის ომის* (1877—78) დროს შავ ზღვასა და დუნაიზე მოქმედებდნენ მხოლოდ შეიარაღებული ორთქლის გემები და ნაღმოსანი კატარღები. რ. ს.-ს. ფ-ის განვითარებაში დიდი ამაგი მიუძღვის ადმ. ს. *მაკაროვს*. XIX ს. ბოლოს დასრულდა ახ. ჯავშნოსან ფლოტზე გადასვლა. ფლოტი აღიჭურვა ახ. ტიპის იარაღით. რუს.-იაპ. 1904—05 ომში რ. ს.-ს. ფ-ის ძირითადი ძალები განადგურდა. 1906 შეიქმნა საზღვაო გენ. შტაბი. I მსოფლიო ომის (1914—18) წინ რ. ს.-ს. ფ. ყველა კლასის ახ. ხომალდებით შეივსო. პირველად შეიქმნა საზღვ. ავიაცია, ჩამოყალიბდა ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის ფლოტილია. 1918 ნოემბ. ძვ. რუს. ფლოტი დაიშალა და შეიქმნა საბჭ. სამხ.-საზღვ. ფლოტი.

*ლიტ.:* Веселаго Ф., Краткая история русского флота (С начала развития мореплавания до 1825 г.), 2 изд., М.—Л., 1939; История русской армии и флота, т. 1—15, М., 1911—13.

**„რუსეთის სოციალ-დემოკრატების პროტესტი",** ვ. ი. ლენინის ერთ-ერთი პირველი ნაშრომი, რ-იც მიმართული იყო „ეკონომიზმის" წინააღმდეგ. დაწერა გადასახლებაში 1899 — აგვ.-სექტ. შესულია თხზ. მე-4 გამოც. მე-4 ტომში. პროტესტის დაწერის უშუალო საბაბი გახდა ეკონომისტების ჯგუფის მანიფესტი „კრედო". „პროტესტში" ლენინი ხაზს უსვამდა, რომ პროლეტარიატი უნდა მიისწრაფოდეს დამოუკიდებელი პოლიტ. პარტიის შექმნისაკენ, რ-ის მთავარი მიზანი იქნება პოლიტ. ძალაუფლების ხელში აღება და სოციალ. საზ-ბის ჩამოყალიბება. „პროტესტში" ნათლად იყო ასახული მუშათა კლასის ხელმძღვანელი როლის, მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირის იდეა. მოუწოდებდა, რომ სოციალ-დემოკრატიის ყველა ძალა უნდა დარაზმულიყო პარტიის ჩამოსაყალიბებლად, მისი დისციპლინის განსამტკიცებლად, რადგანაც როგორც ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, მხოლოდ დამოუკიდებელ მუშათა პარტიას შეეძლო ყოფილიყო მტკიცე დასაყრდენი თვითმპყრობელობასთან, კაპიტალისტებთან და ბურჟუაზიასთან ბრძოლაში სოციალიზმის სრულ გამარჯვებამდე. „რ. ს.-დ. პ-ში" ლენინმა დაამტკიცა, რომ „ეკონომიზმი" წარმოადგენს საერთაშ. ოპორტუნიზმის ნაირსახეობას. ამდენად ლენინის ბრძოლა „ეკონომიზმის" წინააღმდეგ წარმოადგენდა მთელი საერთაშ. ოპორტუნიზმს წინააღმდეგ ბრძოლას. „ეკონომიზმთან" ბრძოლა ლენინმა დაასრულა თავის ცნობილ წიგნში „*რა ვაკეთოთ?*" (1901—02).

**რუსეთის სოციალ-დემოკრატიული მუშათა პარტია** (რსდმპ), იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია.*

**„რუსეთის სოციალ-დემოკრატიული მუშათა პარტიის მანიფესტი",** დეკლარაცია, რ-მაც გამოაცხადა ს.-დ. პარტიის დაარსება და მისი ამოცანები. შეადგინეს რსდმპ I ყრილობის გადაწყვეტილებით 1898 მარტში. გამოსცეს 1898 აპრ. ცალკე ფურცლად. მასში აღნიშნული იყო, რომ რსდმპ აგრძელებს რუს. ყველა წინამორბედი რევ. მოძრაობის საქმეს და ტრადიციებს იმ განსხვავებით, რომ ირჩევს სხვა გზას და იყენებს ბრძოლის სხვა ფორმებს. უახლოეს ამოცანად მანიფესტი აყენებდა თვითმპყრობელობის დამხობას და ხალხის მიერ პოლიტ. თავისუფლების მოპოვებას. მანიფესტი რსდმპ-ს აფასებდა როგორც საერთაშ. ს.-დ. მოძრაობის ნაწილს. მანიფესტს უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა, როგორც რუს. სოციალ-დემოკრატთა პირველ დოკუმენტს, რ-იც თუმცა მოკლედ, მაგრამ სრულად განსაზღვრავდა რუს. პროლეტარიატისა და მისი პარტიის დემოკრ. და სოციალ. ამოცანებს ჩვენ თავს ვცნობთ ამ პარტიის წევრებად, — წერდა ვ. ი. ლენინი, — სავსებით ვიზიარებთ „მანიფესტის" ძირითად იდეებს და მას დიდ მნიშვნელობას ვაძლევთ, როგორც პარტიის მიზნების საქვეყნოდ გამოცხადებას» (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 4, გვ. 433).

**რუსეთის სოციალ-დემოკრატიული მუშათა პარტიის პროგრამა,** მიიღეს რსდმპ II ყრილობაზე 1903; შეიცავდა ბურჟ.-დემოკრ. რევ., შემდეგ სოციალ. რევ. განხორციელებისა და პროლეტარიატის დიქტატურის დამყარების ამოცანებს (იხ. სტ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა*).

**რუსეთის ფლოტის ექსპედიცია ამერიკაში 1863—64,** რუსეთის სამხედრო დემონსტრაცია, რ-ითაც მან მხარი დაუჭირა აშშ-ის 1861—65 სამოქალაქო ომში ჩრდილოეთის ფედერალურ მთავრობას. აშშ-ის ტერიტ. წყლებში გაიგზავნა ორი ესკადრა კონტრ.-ადმ. ს. ლესოვსკისა და კონტრ-ადმ. ა. პოპოვის სარდლობით. 1863 სექტ. ისინი მიადგნენ ნიუ-იორკსა და სან-ფრანცისკოს. დიდ ბრიტანეთსა და საფრანგეთთან ომის შემთხვევაში ესკადრას უნდა დაერღვია მოწინააღმდეგის კომუნიკაციებისა და კოლონიებისათვის. ექსპედიცია ა. *ლინკოლნის* მთავრობის მნიშვნელოვან მორალურ და პოლიტ. მხარდაჭერად იქცა. 1864 აპრ. რუს. ესკადრები შეერთდნენ ნიუ-იორკში და 1864 ივლ. დატოვეს აშშ-ის ნაპირები.

**რუსეთის ცენტრალიზებული სახელმწიფო,** მრავალეროვანი ფეოდალური სახელმწიფო. შეიქმნა XV ს. დასასრ. და XVI ს. დასაწყისში რუს. მიწების გაერთიანებით მოსკ. დიდი სამთავროს გარშემო. XVI ს. შუა ხანაში მიიღო წოდებრივ-წარმომადგენლობითი მონარქიის ფორმა (იხ. სტ. *რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა.* ისტ. ნარკვევი).

**რუსეთის ხალხთა უფლებების დეკლარაცია,** საბჭ. სახელმწიფოს ერთ-ერთი პირველი აქტი. დაამტკიცა რსფსრ სახკომსაბჭომ 1917 წ. 2 (15) ნოემბერს. მკაცრად გმობდა ერთი ერის მეორეზე წაქსისიანების პოლიტიკას, რ-საც ატარებდა რუსეთში მოსახლე ხალხების მიმართ მეფის მთავრობა, შემდეგ კი ბურჟ. დროებითი მთავრობა. ეროვნ. ჩაგვრის ამ პოლიტიკას რუს. ხალხთა ნებაყოფლობითი კავშირის პოლიტიკა დაუპირისპირდ. დეკლარაციაში გამოცხადებულია ლენინური ეროვნ. პოლიტიკის ისეთი ძირითადი პრინციპები, როგორიცაა რუს. ხალხთა თანასწორობა და სუვერენულობა; რუს. ხალხთა თავისუფალი თვითგამორკვევის უფლება გამოყოფამდე და დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნამდე; ყველა და ყოველგვარი ეროვნ. და ეროვნ.-რელიგ. პრივილეგიისა და შეზღუდვის გაუქმება; რუს. ტერიტორიაზე მოსახლე ეროვნ. უმცირესობებისა და ეთნოგრ. ჯგუფების თავისუფალი განვითარება.

**რუსეთ-კავკასიის საექციო სავაჭრო საზოგადოება,** დაარსდა 1921. ძირითადი კაპიტალი შეადგენდა 800 ათ. მანეთს ოქროთი. საზ-ბის წევრები იყვნენ ამიერ-

კავკ. და რუს. უმსხვილესი სამეურნეო ორგანიზაციები (რსფსრ სახბანკი, საქართვ. სახ. ბანკი, „ვნეშტორგი“, „ზაკსოიუზი“, აზერბ. სსრ, საქ. სსრ და სომხ. სსრ სურსათის სახ. კომისარიატები და სხვ.), კერძო დაწესებულებები და კერძო პირები.

საზ-ბა მიზნად ისახავდა რუსეთსა და ამიერკავკასიას შორის სავაჭრო ურთიერთობის განახლებას ომამდელი პერიოდის მასშტაბებით. საზ-ბა საქონელს ყიდულობდა მტკიცე ანგარიშით და იღებდა საკომისიო დავალებას საქონელზე ავანსის გასაცემად. იგი სავაჭრო ოპერაციების განსახორციელებლად ხელშეკრულებას დებდა სახელმწიფოსთან, კერძო დაწესებულებებსა და კერძო პირებთან. წარმომადგენლობა ჰყავდა ბაქოში, დონის როსტოვში, ერევანსა და მოსკოვში. ამავე ქ-ებში ჰქონდა განყ-ბები. საზ-ბის გამგეობა იმყოფებოდა თბილისში. *ჯ. კახნიაშვილი.*

**რუსეთ-ოსმალეთის ომები XVII—XIX სს-ში,** მიმდინარეობდა შავ ზღვასა და მის მიმდებარე რ-ნებზე გაბატონებისათვის. XVII—XVIII სს-ში რუს. მხრიდან ეს ომები ოსმ. და მისი ვასალის — ყირიმის სახანოს აგრესიის წინააღმდეგ ბრძოლის აუცილებლობით იყო ნაკარნახევი; XIX ს-იდან რ.-ო. ო. ბალკ. და კავკ. ტერიტორიისაკენ რუს. ექსპანსიით იყო გაპირობებული. ამავე დროს უკავშირდებოდა მახლობელ აღმ-ში საერთაშ. ურთიერთობის გამწვავებას და ოსმალთა ბატონობის ქვეშ მყოფი ქრისტიანი ხალხების ეროვნ.-განმათ. მოძრაობის გაძლიერებას.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1676—81**, გამოწვეული იყო ოსმ. აგრესიის გაძლიერებით, რაც მოჰყვა რუსეთთან უკრ. შეერთებას (1654). 1669 ოსმალეთმა კავშირი დადო დნეპრის მარჯვ. ნაპირის უკრ. ჰეტმანთან პ. დოროშენკოსთან; 1674 კაზაკებმა გადააყენეს დოროშენკო და დნეპრის მარცხ. ნაპირის უკრ. ჰეტმანი ი. სამოილოვიჩი მთელი უკრ. ჰეტმანად გამოაცხადეს, მაგრამ 1676 დოროშენკომ 12-ათასიანი რაზმით ციხესიმაგრე ჩიგირინი აიღო და ოსმალთა ჯარის მოლოდინში იქ დაბანაკდა; 1676 რუს.-უკრ. გაერთ. ჯარმა ჩიგირინი გაათავისუფლა. დოროშენკო დანებდა. სულთანმა, რ-იც უკრაინას თავის ვასალურ ქვეყნად თვლიდა, ჰეტმანად ოსმალთა ტყვეობაში მყოფი ი. ხმელნიცკი გამოაცხადა და 1677 ივლ-ში ჩიგირინისაკენ მრავალათასიანი ჯარი დაძრა, მაგრამ ამაოდ. 28 აგვ. (7 სექტ.) რუსებსა და უკრაინელებთან ბრძოლაში ოსმალები დამარცხდნენ. 1678 ივნ-ში ოსმალთა ჯარი კვლავ შეიჭრა უკრაინაში, ჩიგირინს ალყა შემოარტყა და 11 (21) აგვ. აიღო იგი, მაგრამ შემდგომ წარმატებებს ვერ მიაღწია. 1681 წ. 3(13) იანვ. ხელი მოაწერეს ბახჩისარაის საზავო ხელშეკრულებას, რ-ითაც ოსმალებმა ცნეს დნეპრის მარცხ. ნაპირის უკრ. შეერთება რუსეთთან და საზღვრად მდინარე დნეპრი გამოაცხადეს.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1686—1700**, გამოწვეული იყო 1686 რუს. შესვლით ანტიოსმალურ „წმინდა ლიგაში“ (ავსტრია, რეჩ პოსპოლიტა, ვენეცია). 1687 და 1689 წლებში მოეწყო რუს. ჯარის ლაშქრობები ყირიმზე, მაგრამ უშედეგოდ. 1695—96 კი პეტრე I-მა *აზოვის ლაშქრობები* ჩაატარა. 1700 კონსტანტინოპოლის საზავო ხელშეკრულებით რუსეთმა მიიღო აზოვი და აზოვის ზღვის სანაპირო მდ. მიუსამდე.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1710—13.** პოლტავასთან რუს. არმიის გამარჯვების (1709) შემდეგ შვეციის მეფე კარლ XII ოსმალეთში გაიქცა. ავსტრ. და საფრ. დახმარებით მან შეძლო ოსმ. ჩაბმა (1710 წ. 20 ნოემბ.) რუსეთთან ომში. 1711 პეტრე I-მა მდ. პრუტისაკენ გაილაშქრა, მაგრამ წარმატება ვერ მოიპოვა. ოსმალებმა რუსთა ბანაკს ალყა შემოარტყეს. 12 (23) ივლ. დაიდო საზავო ხელშეკრულება. რუს. ჯარმა მოლდავეთიდან თავისუფალი გასვლის უფლება მიიღო, სამაგიეროდ რუსეთმა ოსმალეთს აზოვი დაუბრუნა, თანაც რუსეთს დნეპრისა და აზოვის ზღვის სანაპიროებზე ციხესიმაგრეები უნდა მოეშალა. მაგრამ ომი 1713 წლამდე გაგრძელდა, რადგანაც ოსმ. სულთანმა ახ. მოთხოვნების წაყენება მოინდომა. 1713 ადრიანოპოლში დაიდო ხელშეკრულება, რ-მაც 1711 ზავის პირობები გაიმეორა.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1735—39,** ამ ომში რუსეთი მიზნად ისახავდა შავ ზღვაზე გასვლას და სამხრ. ოლქების უშიშროების უზრუნველყოფას ყირიმელი თათრების თავდასხმისაგან. 1732 და 1735 რუსეთმა ირანს დაუბრუნა კასპიისპირა პროვინციები იმ ვარაუდით, რომ იგი კვლავ გაძლიერებულიყო და ოსმალეთს დაპირისპირებოდა. რუს. მთავრობა ამაოდ იმედოვნებდა ირან. გამოყენებას ოსმ. წინააღმდეგ — რუს.-ოსმ. ომის დროს ირანი განზე დადგა. კასპიისპირეთიდან რუს. ჯარის გასვლა კონსტანტინოპოლში რუს. სისუსტედ ჩათვალეს. ყირიმის ხანმა ასლან-გირეიმ 1735 ჩრდ. კავკასიაზე გაილაშქრა. გახშირდა ყირიმელი თათრების თავდასხმები უკრაინაზე. საფრ. წაქეზებით ოსმალეთმა ომი დაიწყო. რუს. სარდლობის 1736 გეგმა გულისხმობდა ორი მიმართულებით მოქმედებას; ერთი მხრით აზოვის დაკავებას, ხოლო მეორე მხრით, მთავარი ძალებით ყირიმში შეჭრას. 19 (20) ივნ. 28-ათასიანმა რუს. დონის არმიამ აზოვი დაიკავა, ხოლო 62-ათასიანმა დნეპრის არმიამ პერეკოპი აიღო, ყირიმში შეიჭრა და 17 (28) ივნ. ბახჩისარაიც დაიკავა, მაგრამ ყირიმში ველარ გამაგრდა და უკან გაბრუნდა. 1737 რუს. ჯარებმა ერთდროულად განაახლეს შეტევა ყირიმისა და ოჩაკოვის მიმართულებით, ივლ-ში ოჩაკოვი აიღეს, ყირიმში კი ყარასუბაზრის აღება მოახერხეს, მაგრამ, მიუხედავად ამ წარმატებებისა, რუს. ჯარი იძულებული იყო ყირიმიდან კვლავ წასულიყო. 1737 ივლ. ომში რუს. მოკავშირე ავსტრიაც ჩაება. ამასობაში ნემიროვში მშვიდობიანი მოლაპარაკებაც გაიმართა, მაგრამ შედეგს ვერ მიაღწიეს, ამიტომ საომარი მოქმედებები კვლავ განახლდა. ფრონტზე საერთო სირთულეს ჭირის ეპიდემიაც დაერთო, რუს. ჯარს ოჩაკოვისა და კინბურნის დატოვება მოუხდა. 1739 რუს. 58-ათასიანი არმია ხოტინისაკენ გაემართა, სტავუჩანთან დაბანაკებული ოსმალები გაანადგურა, შემდეგ ხოტინი და იასი აიღო. ავსტრიელები კი დამარცხდნენ და 1739 წ. 7 (18) სექტ. ოსმალებთან სეპარატული ხელშეკრულება დადეს. 18 (29) სექტ. ბელგრადში ხელი მოაწერეს რუს.-ოსმ. საზავო ხელშეკრულებას (იხ. *ბელგრადის საზავო ხელშეკრულება*). რუსეთმა აზოვი მიიღო იმ პირობით, რომ იქ არავითარ სიმაგრეს არ ააგებდა, ხოლო ომის მსვლელობის დროს დანარჩენი დაკავებული ტერიტ. ოსმალეთს დაუბრუნდა.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1768—74**. რუს. სახელმწიფოს ეკონ. განვითარება და გაბატონებული კლასების ინტერესები გადაუდებლად მოითხოვდა შავ ზღვაზე გასვლას. ოსმალეთი თავის მხრივ სამფლობელოების გავრცელებას შავიზღვისპირეთსა და ჩრდ. კავკასიაში ფიქრობდა, ასტრახანის აღებასაც ლამობდა. გარდა ამისა, რუსეთი და ოსმალეთი პოლ. საკითხშიც ვერ თანხმდებოდნენ. ომის საბაბად ოსმალეთმა ის გამოიყენა, რომ რუსეთმა უარით უპასუხა პოლონეთიდან ჯარის გაყვანის მოთხოვნას. საფრ. და ავსტრ. დიპლომატიის წაქეზებით 1768 წ. 25 სექტ. (6 ოქტ.) ოსმალეთმა რუსეთს ომი გამოუცხადა, რუს. სტრატეგიული გეგმა 1769 ითვალისწინებდა მთავარი ძალებით (1-ლი არმია გენ. ა. გოლიცინისა— 80—90 ათ. კაცი) შეტევას ხოტინზე. მე-2 არმია გენ. პ. რუმიანცევისა (35 ათ. კაცი) უზრუნველყოფდა მთავარი ძალების შეტევას და ყირიმელი თათრებისაგან იცავდა სამხრ. საზღვარს დონიდან დნეპრამდე. ამავე დროს რუს. ფლოტი ბალტიის ზღვიდან ხმელთაშუა ზღვაში უნდა შესულიყო დარდანელის ბლოკირებისათვის და საბერძნეთში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის, როგორც ანტიოსმ. ძალის მხარდაჭერისათვის (იხ. *არქიპელაგის ექსპედიცია*). ამავე დროს აპირებდნენ ცალკეული რაზმების გამოყენებას ჩრდ. კავკასიაში ნოღაელი თათრების დასამორჩილებლად და ქართლ-კახეთისა და იმერეთის მეფეების ოსმ. წინააღმდეგ ომში ჩასაბმელად.

1769 იანვ-ში ყირიმის ხანი 80-ათასიანი ჯარით შეიჭრა უკრაინაში. რუს. მე-2 არმიამ უკუაქცია ყირიმელი თათრები და აზოვის ზღვის სანაპირო დაიკავა. აპრ. და ივნ. რუს. I-მა არმიამ ა. გოლიცინის მეთაურობით ორჯერ მიიტანა იერიში ხოტინზე, მაგრამ უშედეგოდ. შემდეგ ვერც ოსმალებმა შეძლეს ხოტინის მომარაგება და სექტ-ში დატოვეს იგი. 1-ლი არმიის სარდლად პ. რუმიანცევი დანიშნეს, ხოლო მის მაგიერ მე-2 არმიის მეთაურობა პ. პანინს დაავალეს. რუმიანცევის არმიამ ქალაქი იასი დაიკავა. ბალტიის ზღვიდან კი რუს. ესკადრა ადმ. გ. სპირიდოვის მეთაურობით ხმელთაშუა ზღვისაკენ დაიძრა. 1770 წ. 24—26 ივნ. (5—7 ივლ.) ეგეოსის ზღვაზე ჩესმენის ყურეში, რუს. ესკადრამ გაანადგურა ოსმალთა ფლოტი. რუმიანცევის არმიამ მდ. ლარგსა და მდ. კაგულზე გამარჯვებები მოიპოვა, შემდეგ ბენდერის, იზმაილის, კილიასა და აკერმანის ციხესიმაგრეები აიღო.

ამ ომში რუსეთის მხარეზე აქტიურად გამოვიდნენ ქართლ-კახეთის მეფე ერეკლე II და იმერეთის მეფე სოლომონ I. საქართველოში რუს. მთავრობამ საექსპედიციო რაზმი გამოგზავნა გენ. გ. ტოტლებენის მეთაურობით, მაგრამ ტოტლებენის თვითნებურმა მოქმედებამ ქართვ. მეფეთა უკმაყოფილება გამოიწვია. 1770 წ. 19 აპრ. ტოტლებენმა მოულოდნელად მიატოვა ერეკლე II აწყურის ციხესთან და უკან გაბრუნდა. ერეკლე II-მ მოიგერია აწყურიდან გამოსული მტრის იერიში. 20 აპრ. ასპინძასთან ქართველებმა ოსმ. ლაშქართან ბრძოლაში დიდი გამარჯვება მოიპოვეს (იხ. *ასპინძის ბრძოლა*).

1771 რუს. მე-2 არმიამ ვ. დოლგორუკოვის მეთაურობით პერეკოპი აიღო და ყირიმში შევიდა. რუმიანცევის არმიამ დუნაის მარჯვ. ნაპირზეც დაიწყო მოქმედება. რუს. ჯარის წარმატებამ აიძულა ოსმალები მშვიდობიანი მოლაპარაკება დაეწყოთ ჯერ ჟურჟაში, შემდეგ ფოქშანსა და ბუქარესტში, მაგრამ ყოველივე უშედეგოდ დამთავრდა. 1772 წ. 1 (12) ნოემბ. რუსეთმა ყირიმის ხან საჰიბ-გირეისთან ხელშეკრულება დადო. ყირიმი ოსმალეთისაგან დამოუკიდებელ და რუს. მფარველობის ქვეშ მყოფ სახანოდ გამოცხადდა.

1773 მარტიდან რუმიანცევი დუნაის ფორსირებისათვის მზადებას შეუდგა. ა. *სუვოროვის* მეთაურობით სამხ. რაზმმა ტურტუკაისაკენ რეიდი წარმატებით ჩაატარა. 1774 წ. 6 (17) ივნ. მთავარმა ძალებმა დუნაი გადალახეს. ა. სუვოროვის 18-ათასიანმა კორპუსმა კოზლუჯასთან 40-ათასიანი ოსმალთა ლაშქარი გაანადგურა. ი. სალტიკოვის რაზმმა კი ტურტუკაისთან გაიმარჯვა. რუს. ჯარმა შუმლუს, რუშჩუკისა და სილისტრიის ციხესიმაგრეების ბლოკირება მოახერხა. ამ პირობებში ოსმალები ზავის დადებაზე დათანხმდნენ, 1774 წ. 10 (21) ივლ. ქუჩუქ-კაინარჯში ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას (იხ. *ქუჩუქ-კაინარჯის საზავო ხელშეკრულება*). რუსეთმა მიიღო დნეპრსა და სამხრ. ბუგს შორის მდებარე ტერიტ. და კინბურნის, ქერჩისა და ენიკალეს სიმაგრეები. რუს. ფლოტმა შავ ზღვაში თავისუფალი ნაოსნობის უფლება მოიპოვა. ხელშეკრულების 23-ე მუხლით რუს. მთავრობა დას. საქართველოში ოსმ. უფლებას ცნობდა იმ პირობით, რომ ოსმალეთი უარს ამბობდა იმერეთის ხარკზე.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1787—91.** 1783

რუსეთმა ჯერ ყირიმი შემოიერთა, შემდეგ კი *გეორგიევსკის ტრაქტატით* ქართლ-კახეთის სამეფო თავის მფარველობაში მიიღო. ამან უკმაყოფილება გამოიწვია ოსმალეთში, რ-მაც ინგლ., პრუსიისა და საფრ. წაქეზებით რუსეთთან ომის მზადება დაიწყო. 1787 ივლ-ში რუს. ელჩს კონსტანტინოპოლში ულტიმატუმი წაუყენეს— მთელი საქართველოს ოსმალეთის ვასალად აღიარება და ყირიმის დაბრუნება მოსთხოვეს. შემდეგ თვით ელჩი დააპატიმრეს და 13 (24) აგვ. რუსეთს ომი გამოუცხადეს. 200-ათასიანი ოსმალთა ჯარი კინბურნის, ხერსონისა და ყირიმის ასაღებად აამოქმედეს. ამავე დროს ჩრდ. კავკასიაში სამხ. მოქმედების დაწყებას გეგმავდნენ.

სამხრ. უკრაინაში დაბანაკებული რუს. სამხ. ძალები ორ არმიად იყო გაყოფილი. პირველს, რ-იც 82 ათ. კაცისაგან შედგებოდა, გ. პოტიომკინი მეთაურობდა, მას ოჩაკოვის აღება და დუნაიზე გასვლა ჰქონდა დაკისრებული. მეორე არმიას პ. რუმიანცევი სარდლობდა. 37 ათ. კაცისაგან შემდგარ ამ არმიას I არმიისათვის დახმარების გაწევა ევალებოდა. ყირიმისა და ჩრდ. კავკ. დაცვა სპეც. კორპუსს და შავი ზღვის ფლოტს დაეკისრა. ბალტიის ზღვიდან ხმელთაშუა ზღვაში რუსეთმა თავისი ფლოტი ამჯერად ვერ გადაიყვანა, რადგანაც მას ინგლისი ეწინააღმდეგებოდა, ხოლო 1788 რუსეთ-შვეციის ომიც დაიწყო. 1787 წ. 1(12) ოქტ. კინბურნთან ოსმალებმა დესანტი გადასხეს, მაგრამ ა. სუვოროვის ჯარმა გაანადგურა იგი. 1788 დამდეგს ომში რუს. მოკავშირე ავსტრია ჩაება. მაგრამ, საომარი მოქმედება პასიურად მიმდინარეობდა. ავსტრიელთა კორპუსმა ხოტინის აღება ვერ შეძლო. მას რუსთა ჯარი მიეშველა და სამთვიანი ალყის შემდეგ ხოტინი დანებდა. გ. პოტიომკინი ოჩაკოვს ივლ. თვიდან უტევდა და მხოლოდ დეკ-ში შეძლო მისი აღება. გ. პოტიომკინის გეგმით, 1789 რუს. ჯარს ბენდერი და ბესარაბიის სხვა ციხეები უნდა აეღო, მაგრამ მოქმედება ნელი ტემპით მიმდინარეობდა. პოტიომკინის ინტრიგების შედეგად რუმიანცევი მე-2 არმიის მთავარსარდლობიდან გადააყენეს და მის ნაცვლად ნ. რეპნინი დანიშნეს, მაგრამ ორივე არმია პოტიომკინის სარდლობაში გააერთიანეს. მიუხედავად იმისა, რომ სუვოროვის მეთაურობით სამხ. რაზმმა შეტევის შედეგად გამარჯვებები მოიპოვა ფოქშანთან (ივლ-ში) და რიმნიკთან (სექტ-ში), პოტიომკინმა ვერ უზრუნველყო ამ წარმატებების შენარჩუნება. ნოემბ-ში მან ბენდერის ციხე აიღო. რუს. ჯარმა დაიკავა აგრეთვე ჰაჯიბეი და აკერმანი.

1790 ინგლ. წაქეზებით პრუსია და პოლონეთი ომით დაემუქრნენ რუსეთს. ამიტომ რუსთა ჯარის დიდი ნაწილი სამხრ-იდან დას. საზღვარზე გადაიყვანეს. პოტიომკინს ენერგიული ზომების მიღება და ომის წარმატებით დამთავრება დაავალეს, მაგრამ ის საქმეს მაინც აჭიანურებდა. ოსმალებმა დუნაიზე გამაგრება, ხოლო ყირიმში სადესანტო ჯარებით შეტევა გადაწყვიტეს. 8 (19) ივლ. ქერჩთან თ. უშაკოვის მეთაურობით რუს. ფლოტმა ოსმალთა ესკადრა დაამარცხა. ყირიმში ოსმალთა დესანტის გადასხმის საქმე ჩაიშალა. 28—29 აგვ. (8—9 სექტ.) ტენდრასთან რუს. ფლოტმა კვლავ გამარჯვება მოიპოვა. მარცხით დამთავრდა ოსმალთა გეგმები ჩრდ. კავკასიაშიც. 1790 სექტ-ში დაამარცხეს ბათალ-ფაშას კორპუსი, რ-იც ყაბარდოსაკენ მიემართებოდა, ხოლო 1791 წ. 22 ივნ. (3 ივლ.) რუსთა რაზმმა ი. გუდოვიჩის მეთაურობით ანაპა აიღო.

ომის მსვლელობაში ავსტრიელებმა წარმატებებს ვერ მიაღწიეს და 1790 სექტ-ში ოსმალეთთან სეპარატული ზავი დადეს. რუსეთმა მოკავშირე დაკარგა. სამაგიეროდ 1790 შვეციასთან ომი დაამთავრა და დუნაიზე ახ. ძალით შეტევა შეძლო. 1790 წ. 11 (22) დეკ. რუს. ჯარმა ა. სუვოროვის მეთაურობით იზმაილი აიღო. 1791 მ. კუტუზოვის რაზმმა დუნაი გადალახა და ბაბადაღთან 23-ათასიანი ოსმალთა ლაშქარი დაამარცხა. ივნ. ბოლოს რუსთა მთავარი ძალები (30 ათ. კაცი) რეპნინის მეთაურობით დუნაის მარჯვ. ნაპირზე გადავიდა და მიჩინთან ოსმალთა 80-ათასიანი ჯარი დაამარცხა. 31 ივლ. (11 აგვ.) რუს. ფლოტმა თ. უშაკოვის მეთაურობით კალიაკრიასთან ახ. გამარჯვება მოიპოვა. დაიწყო საზავო მოლაპარაკება. 1791 წ. 29 დეკ. (1792 წ. 9 იანვ.) იასიში დაიდო საზავო ხელშეკრულება (იხ. *იასის საზავო ხელშეკრულება*). ოსმალეთმა რუსეთთან ყირიმის შეერთება ცნო. რუს. ხელში გადავიდა ტერიტ. სამხრ. ბუგიდან დნესტრამდე. რაც შეეხება აღმ. საქართველოს, ოსმალეთი პირობას დებდა, რომ თავის ქვეშევრდომებს (ახალციხის ფაშას და სხვა მოსაზღვრე მფლობელებს) აუკრძალავდა ქართლ-კახეთის სამეფოს შეწუხებას.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1806—12** გამოწვეული იყო ოსმ. რევანშისტული პოლიტიკით. კონსტანტინოპოლში ფიქრობდნენ, რომ რადგანაც რუსეთი 1804-იდან ირანთან ომით იყო დაკავებული, ხოლო 1805-იდან საფრანგეთთან ომშიც ჩაება, ოსმალეთი ადვილად დაიბრუნებდა ჩრდ. შავიზღვისპირეთის ტერიტორიებს და საქართველოსაც დაეპატრონებოდა. საბაბად დუნაიზე რუს. აქტივობა გამოიყენეს. 1806 წ. 9(21) ნოემბ. რუს. 40-ათასიანმა არმიამ ი. მიხელსონის მეთაურობით მდ. დნესტრი გადალახა და დუნაის სამთავროები დაიკავა, რომ იქ ფრანგებს არ დაესწროთ. 18 (30) დეკ. ოსმალეთმა რუსეთს ომი გამოუცხადა. სამხ. მოქმედებები დუნაის აუზში და ამიერკავკასიაში გაიშალა. ამასთანავე, ხმელთაშუა ზღვაში რუს. ფლოტიც მოქმედებდა. 1807 წ. 19 ივნ. ათონთან ბრძოლაში რუს. ესკადრამ დ. სენიავინის



მეთაურობით ოსმალთა ფლოტი დაამარცხა. 1807, ი. მიხელსონის გარდაცვალების შემდეგ, რუს. ჯარების სარდლად ა. პროზოროვსკი დაინიშნეს, ხოლო პროზოროვსკის გარდაცვალების შემდეგ, 1809 წ. 11 (23) აგვ-დან, სარდლად პ. ბაგრატიონი იყო, 1810 თებ-ში ნ. კამენსკი დაინიშნა, 1811 მარტში კი — მ. კუტუზოვი. ამ ომში რუს. არმიამ მთელ რიგ ბრძოლებში გაიმარჯვა და დაიკავა რამდენიმე ქალაქი.

1809 საქართველოში რუსთა ჯარმა ქართველთა სამხ. ძალების დახმარებით დაამარცხა ოსმალთა მრავალათასიანი არმია და ფოთი გაათავისუფლა. 1811 ოსმალები ახალქალაქიდანაც განდევნეს.

1811 ოქტ-ში რუს.-ოსმ. მოლაპარაკება დაიწყო, მაგრამ რუს.-საფრ. ურთიერთობის გამწვავების იმედით ოსმალები საქმეს აჭიანურებდნენ. მ. კუტუზოვის ინიციატივით 1812 ხელი მოაწერეს ბუქარესტის საზავო ხელშეკრულებას, რ-ითაც ოსმალებმა აღიარეს ბესარაბიისა და დას. საქართვ. რუსეთთან შეერთება; დუნაის აუზში დაკავებული ციხე-ქალაქები, აგრეთვე ფოთი და ახალქალაქი რუსეთმა ოსმალეთს დაუბრუნა.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1828—29.** ოსმ. იმპერია საშინაო კრიზისს განიცდიდა და ევრ. ქვეყნები მისი ტერიტ. განაწილებისათვის იბრძოდნენ. საბერძნეთში ეროვნ.-განმათ. მოძრაობა გაიშალა. 1826 ბერძენმა პატრიოტებმა რუსეთს დახმარება სთხოვეს ოსმ. წინააღმდეგ. ინგლ. და საფრ. მთავრობები იმის შიშით, რომ ბალკანეთში რუს. გავლენა არ გაზრდილიყო, 1827 რუსეთთან ერთად გამოვიდნენ აჯანყებული ბერძნების დასახმარებლად. ნავარინოსთან საზავო ბრძოლაში მოკავშირეთა გაერთ. ფლოტმა დიდი გამარჯვება მოიპოვა. ამან საგრძნობლად დაასუსტა ოსმალები. მაგრამ ამავე დროს მოკავშირეთა შორისაც გაღვივდა წინააღმდეგობა, რითაც ისარგებლეს ოსმალებმა. 1827 ოქტ-ში სულთანმა უარი თქვა *აკერმანის კონვენციაზე* (1826) და მაჰმადიანებს რუს. წინააღმდეგ „საზღვაო ომისაკენ" მოუწოდა. დუნაის ფრონტზე ოსმალეთმა 150-ათასიან ჯარს მოუყარა თავი, კავკასიაში კი — 50 ათ. კაცს. რუს. ჯარი დუნაიზე 95 ათ. კაცს ითვლიდა. მის სარდლად პ. ვიტგენშტეინი დაინიშნა. კავკასიაში 25-ათასიან ჯარს ი. პასკევიჩი მეთაურობდა. 1828 სექტ-ში ვიტგენშტეინმა საზღვაო ფლოტის დახმარებით ვარნა აიღო. 1829 სარდლად ი. დიბიჩი დაინიშნა. რუს. ჯარმა სილისტრია აიღო, ბალკ. მთები გადალახა და 8 (20) აგვ. დაიკავა ადრიანოპოლი, საიდანაც გზა კონსტანტინოპოლზე გადიოდა.

ჩრდ. კავკასიაში მყოფი ა. მენშიკოვის რაზმი 1828 წ. 12 (24) ივნ. ანაპაში შევიდა. ამიერკავკასიაში ქართვ., სომეხი და აზერბ. ხალხების აქტ. დახმარებით რუს. არმიამ ახალქალაქი, ახალციხე, ფოთი, ბაიაზიდი, არზრუმი, ყარსი, არტაანი დაიკავა და ტრაპიზონამდე მივიდა. ადრიანოპოლის დაკარგვით თავზარდაცემულმა ოსმალებმა 1829 წ. 2(14) სექტ. ხელი მოაწერეს საზავო ხელშეკრულებას. ადრიანოპოლის ზავით რუსეთმა მიიღო მდ. დუნაის შესართავი, შავი ზღვის აღმ. სანაპირო მდ. ყუბანის შესართავიდან აჭარის ჩრდ. საზღვრამდე, შემოიერთა ძვ. ქართ. ქ-ები ფოთი, ახალციხე და ახალქალაქი, აგრეთვე ძვ. სამცხე-საათაბაგოს 10 რ-ნი — ახალციხის, ახალქალაქის, ასპინძის, აწყურის, ხერთვისის, ქვაბლიანის, აბასთუმნის, ჭაჭარაქის, ფოცხოვის და ჩილდირის რ-ნები. რუს. ჯარის მიერ ომის დროს ევროპასა და აზიაში დაკავებული დანარჩენი ტერიტორიები ოსმალეთს დაუბრუნდა. ოსმალეთმა ცნო ქართლ-კახეთის, იმერეთის, სამეგრელოს, გურიის, აგრეთვე ერევნისა და ნახჭევანის სახანოების რუსეთთან შეერთება. საბერძნეთმა დამოუკიდებლობა მიიღო, ხოლო სერბიამ, მოლდავეთმა და ვლახეთმა — ავტონომია.

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1853—56,** იხ. *ყირიმის ომი 1853—56.*

**რუსეთ-ოსმალეთის ომი 1877—78** გამოწვეული იყო ბალკ. ქვეყნებში ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობით და მახლობელ აღმ-ში საერთაშ. ურთიერთობის გამწვავებით. ბოსნიაში, ჰერცეგოვინასა და ბულგარეთში 1875—76 დაწყებულმა აჯანყებებმა რუსეთში სლავი ხალხების დასახმარებლად ფართო საზ. მოძრაობა გამოიწვია. ოსმ. წინააღმდეგ ენერგიული ბრძოლა სერბიასა და ჩერნოგორიაში დაიწყო. 1876 სერბიაში 5 ათ. რუსი მოხალისე ჩავიდა ოსმალთა წინააღმდეგ საბრძოლველად. მეფის რუსეთი სლავი ხალხებისათვის დახმარების გაწევის აუცილებლობის ლოზუნგით ინიღბებოდა და თავისი დაპყრობითი გეგმების განსახორციელებლად ემზადებოდა. ოსმალეთს ინგლისი ეხმარებოდა. სულთანმა უარყო ბოსნია, ჰერცეგოვინისა და ბულგარეთისათვის ავტონომიის მიცემის პროექტი, რ-იც რუსეთმა კონსტანტინოპოლში საერთაშ. კონფერენციაზე წამოაყენა. 1877 წ. 12 (24) აპრ. რუსეთმა ოსმალეთს ომი გამოუცხადა.

სამხ. მოქმედებები ბალკანეთსა და ამიერკავკასიაში გაიშალა. ოსმალთა ჯარი ინგლ. და ამერ. შაშხანებით კარგად იყო შეიარაღებული. რუს. ჯარის შემადგენლობაში თავდადებით იბრძოდნენ ბულგარელებისა და კავკასიელების სამხ. რაზმები. 1877 ივნ-ში რუს. ჯარის მთავარი ძალები დუნაის მარჯვ. ნაპირზე გადავიდნენ. სამხ. ნაწილმა ი. გურკოს მეთაურობით ტირნოვო აიღო, 2 (14) ივლ. კი ბალკ. მთები გადალახა, შემდეგ უკან დაიხია და შიპკის გადასასვლელი დაიკავა.

კავკ. არმიამ აპრ. და მაისში ბაიაზიდი და არტაანი დაიკავა. მაისში ოსმალებმა დესანტი სოხუმსა და ოჩამჩირეში გადმოსხეს და ახ. ფრონტი გახსნეს. გააფთრებული ბრძოლა კოდორისა და ოჩამჩირის მიდამოებში მიმდინარეობდა. ივლ-ში ოსმალთა ძალები დამარცხდნენ. 20 აგვ. რუს. ჯარმა სოხუმი დაიკავა და აფხ. ტერიტ. ოსმალებისაგან გაწმინდა. ოქტ-ში კავკ. არმიამ ოსმალთა დიდი ჯარი გაანადგურა ალაჯაავლიარის მიდამოებში, ნოემბ-ში ყარსი დაიკავა და არზრუმთან გავიდა.

ბალკ. ფრონტზე ნოემბ. დასასრულს რუს. ჯარმა პლევნა აიღო. გურკოს რაზმმა ბალკ. მთები გადალახა და 23 დეკ. ქ. სოფია აიღო, იანვ-ში კი ადრიანოპოლი დაიკავა. ინგლისი და ავსტრია რუს. საწინააღმდეგოდ მოქმედებდნენ. მარმარილოს ზღვაში ინგლ. ესკადრა შევიდა. ყოველივე ამან ალექსანდრე II აიძულა კონსტანტინოპოლზე ლაშქრობა შეეწყვიტა. 1878 წ. 19 თებ. (3 მარტს) ხელი მოაწერეს *სან-სტეფანოს საზავო ხელშეკრულებას.* ამ ზავით რუს. ხელში უნდა გადასულიყო ბათუმი, არტაანი, ყარსი, ბაიაზიდი და სამხრ. ბესარაბია. ჩერნოგორიას, სერბიას და რუმინეთს დამოუკიდებლობა ენიჭებოდა, ბულგარეთი ავტონ. სამთავროდ ცხადდებოდა, ინგლისმა და ავსტრიამ მოითხოვეს მსოფლიო კონგრესის მოწვევა და სან-სტეფანოს საზავო ხელშეკრულების გადასინჯვა. ბერლინის კონგრესის [1878 წ. 1 (13) ივნ.] გადაწყვეტილებით ხელშეკრულება გადაისინჯა რუსეთისა და ბალკ. ქვეყნების საზიანოდ: ბაიაზიდი ალაშკერტის ველითურთ ოსმალეთს დაუბრუნდა, ბულგ. სამხრ. ნაწილიდან ოსმ. იმპერიის შემადგენლობაში შეიქმნა ავტონ. პროვინცია აღმ. რუმელია; ავსტრიამ ბოსნიისა და ჰერცეგოვინის ოკუპირების უფლება მიიღო. რუმინეთს ჩრდ. დობრუჯა და დუნაის შესართავი ერგო.

რ.-ო. ო-ის შედეგად ოსმ. ბატონობისა-



გან განთავისუფლდა და რუსეთს შეუერთდა სამხრ. უკრაინა, ბესარაბია, ყირიმი, ჩრდ.-დას. კავკასია, დას. საქართველო, სამხრ.-დას. საქართველო და ოსმ. სომხეთის ჩრდ. ნაწილი. ამ ომების შედეგად ოსმალეთის ბატონობისაგან განთავისუფლდა აგრეთვე ბალკანელი ხალხები.

*ლიტ.*: Беляев Н. И., Русско-турецкая война 1877—1878, М., 1956; Материалы для описания русско-турецкой войны на Кавказско-Малоазиатском театре, т. 1—7, СПб.—Тфл., 1904—10; Очерки истории СССР. XVII в., М., 1955; XVIII в. первая четверть, М., 1954; XVIII в. вторая четверть, М., 1957; XVIII в. вторая половина, М., 1956; Петров А. Н., Война России с Турцией. 1806—1812, т. 1—3, СПб., 1885—87; Русско-турецкая война 1877—1878 гг., М., 1956. *გ. პაიჭაძე.*


შ. რუსთაველი.

**რუსეთ-ოსმალეთის ხელშეკრულება 1724,** ხელი მოაწერეს 12 (23) ივნ. კონსტანტინოპოლში და მიზნად ისახავდა კავკასიაში რუსეთსა და ოსმალეთს შორის საზღვრების დადგენას. XVIII ს. 20-იან წლებში სეფიანთა ირანი კრიზისს განიცდიდა. ქვეყანას ავღანელები შეესივნენ. 1722 წ. 12 ოქტ. 7 თვის ალყის შემდეგ მათ ირანის დედაქალაქი — ისპაანი აიღეს. ოსმალეთი ირან. და ამიერკავკ. ტერიტორიების დაპყრობას შეეცადა. პეტრე I-მა ოსმალეთს დაასწრო და კასპიისპირა პროვინციები დაიკავა. 1723 წ. 12 სექტ. პეტერბურგში ირან. ელჩთან დადებული ხელშეკრულებით რუსეთი ღებულობდა დაღ., შირვანის, გილანის, მაზანდარანისა და ასტრაბადის კასპიისპირა პროვინციებს და ქ-ებს დარუბანდსა და ბაქოს. ოსმალთა ლაშქარი 1723 ივნ-ში ქართლში შეიჭრა და მთელ აღმ. ამიერკავკასიაში ლაშქრობა დაიწყო. რუსეთსა და ოსმალეთს შორის ურთიერთობა გამწვავდა. ინგლ. დიპლომატთა წაქეზებით ოსმალეთი ომით დაემუქრა რუსეთს, მაგრამ რუს. მთავრობამ შეძლო ოსმალეთთან კონფლიქტის თავიდან აცილება. რ.-ო. ხ-ის ძალით ოსმალეთი აღიარებდა რუს. მიერ კასპიისპირა პროვინციების შეერთებას, მაგრამ, თავის მხრივ, რუსეთი იძულებული იყო ეცნო ოსმალთა დაპყრობები, კერძოდ, ოსმ. მიერ ირანის ჩრდ.-დას. მხარისა და აღმ. ამიერკავკ. დაკავება. ქართლი და კახეთი 12 წლის მანძილზე (1723—35) ოსმალთა მძიმე ბატონობის ქვეშ იყო.

*ლიტ.*: პაიჭაძე გ., რუსეთ-საქართველოს ურთიერთობის ისტორიისათვის (XVIII ს. პირველი მეოთხედი), თბ., 1960; Лысцов В. П., Персидский поход Петра I (1722—1723), М., 1951. *გ. პაიჭაძე.*

**რუსეთ-საქართველოს ხელშეკრულება 1783,** იხ. *გეორგიევსკის ტრაქტატი 1783.*

**რუსეს ოკრუგი,** ადმ.-ტერ. ერთეული ჩრდ. ბულგარეთში. ფართ. 2,6 ათ. $км^2$. მოსახლ. 295 ათ. კაცი (1978). ადმ. ც. — ქ. რუსე. რ. ო-ის ტერიტორიაზე მიედინება დუნაის შენაკადები რუსენსკი-ლომი და იანტრა. ოკრუგს უჭირავს მნიშვნელოვანი სატრანსპ.-გეოგრ. მდებარეობა დუნაის წყლის გზისა და ბულგ., სსრკ-ისა და რუმინ. დამაკავშირებელი მთავარი სახმელეთო მაგისტრალის შესაყარზე. რ. ო. ეკონომიკურად ქვეყნის ერთ-ერთი ყველაზე მეტად განვითარებული ოკრუგია. მრეწვ. წამყვანი დარგებია — მანქანათმშ., განსაკუთრებით ელექტროტექნიკა, კვების, აგრეთვე ქიმ. და საფეიქრო მრეწველობა. თესი „რუსე" (მუშაობს დონბასის ქვანახშირზე).

რ. ო-ის ტერიტ. დაახლ. 2/3 მუშავდება. მოჰყავთ მარცვლეული (ხორბალი, სიმინდი) და ტექ. (შაქრის ჭარხალი, მზესუმზირა) კულტურები. განვითარებულია მებოსტნეობა და მევენახეობა. აშენებენ უმთავრესად ცხვარსა და მსხვ. რქ. საქონელს.

**რუსთაველი,** რუსთველი, შოთა (XII — XIII სს.), ქართველი ჰუმანისტი პოეტი. ჩვენამდე მოღწეულ მის ერთადერთ ვრცელ პოემაში ვეფხისტყაოსანში გამოხატულია ქართვ. ერის უდიადესი მისწრაფებანი, მისი უმაღლესი იდეალები. ილია ჭავჭავაძის თქმით, ერმა მას „შიგ ჩაატანა თავისი ცრემლი და თავისი სიხარული, შიგ ჩაახვია სული და გული, შიგ ჩააწნა თვისნი უკეთესნი ფიქრნი, ზრახვანი, გრძნობანი".

რ-ის ავტორობას გვიმოწმებს ვეფხისტყაოსნის პროლოგი („დავჯე, რუსთველმან გავლექსე, მისთვის გულ-ლახვარსობილი", „მე, რუსთველი, ხელობითა ვიქმ საქმესა ამა დარი"), ეპილოგი, აგრეთვე XV—XVIII სს. ქართ. მწერლობა (ამაზე ადრინდ. ცნობები არ მოგვეპოვება). სახელწოდება რ. (რუსთველი) უკავშირდება გეოგრ. პუნქტს *რუსთავს* და ნიშნავს რუსთავის მკვიდრს ან რუსთავის ციხე-ქალაქის გამგებელს, მეპატრონეს. იმდროინდელი საქართვ. სოც.-პოლიტ. სინამდვილე გვაფიქრებინებს, რომ მეორე მნიშვნელობა უნდა იყოს სწორი. რ-ის სახელის შესახებ პირდაპირ ცნობას გვაწვდიან *თეიმურაზ I* (იგი ვეფხისტყაოსნის პერსონაჟთა შესახებ ამბობს: „ესენი შოთა რუსთველმან შეამკო არსთა მკობითაო") და XVII—XVIII სს. სხვა ქართვ. მწერლები. ამასვე ადასტურებს რ-ის ფრესკული პორტრეტი XIII ს. I ნახ. წარწერით, რ-იც რესტავრირებული სახითაა შემონახული იერუსალიმის ჯვრის მონასტრის სვეტზე (*ტ. გაბაშვილის* მიერ 1757—58 ნანახი და შემდეგში ზეთის საღებავების სქელი ფენით დაფარული ფრესკა გამოავლინა *იერუსალიმის სამეცნიერო ექსპედიციამ*) და ამავე საუკუნეში მონასტრის სააღაპო წიგნში შეტანილი მოსახსენებელი „შოთაჲსა მეჭურჭლეთუხუცესისაჲ", რ-იც იგივე რ. უნდა იყოს. ფრესკის წარწერის მიხედვით, რ-ს შეუკეთებია და განუახლებია ჯვრის მონასტერი. სავარაუდოა, რომ პოეტი ყოფილა სამეფო კარის დიდი მოხელე, ვაზირი, თამარ მეფესთან დაახლოებული პირი. როგორც მეჭურჭლეთუხუცესს, მას ევალებოდა ქართ. საკულტო ძეგლებზე, მ. შ. ჯვრის მონასტერზე ზრუნვა. მონასტრის განმაახლებლის პორტრეტი გამოუხატავთ სვეტზე და სააღაპო წიგნში მისი მოსახსენებელი დღეც დაუნიშნავთ. გამოთქმულია მოსაზრება, რომ პოეტი სიცოცხლის მიმწუხრს გაემგზავრა იერუსალიმში, აღიკვეცა ბერად, იქვე აღესრულა და იქვეა დასაფლავებული. არ მართლდება გადმოცემა პოეტის ბერად შედგომაზე: ფრესკაზე გამოხატული ქართველი დიდებული ერისკაცის სამოსელშია გამოწყობილი. თანაც რ-ს, როგორც ვაზირს, შეეძლო საქართველოდანვე წარემართა მონასტრის შეკეთება-განახლებისათვის საჭირო საქმიანობა. რ-ის ბიოგრ. ცნობების შემცველ სხვა წერილობით წყაროებს ჩვენამდე არ მოუღწევია. ხალხ. გადმოცემით, პოეტი მესხი უნდა იყოს. მესხად თვლის მას პოეტი არჩილ II. ვეფხისტყაოსნის გაგრძელებანიც მიგვანიშნებენ შოთას მესხურ წარმოშობას. შესაძლებელია სახელწ. რ. უკავშირდებოდეს მესხეთის რუსთავს, რ-იც მდებარეობს ახალციხე-ასპინძის შარაგზის მახლობლად.

რ. სამეფო კარის პოეტი უნდა ყოფილიყო. ვეფხისტყაოსნის პროლოგში შექებულია მეფე-მზე თამარი და მისი „ლომი" დავით სოსლანი. ავტორის თქმით, იგი შთააგონა და პოემის დასაწერად განაწყო თვით თამარმა, რ-იც „ქვემორე", ე. ი. პოემის თხრობითს ნაწილში ჰყავს „შეფარვით" შექებული. უეჭველია, რომ ვეფხისტყაოსანი შექმნილია თამარ მეფისა და დავით სოსლანის ზეობის ხანაში — 1189—1207 (1189 თამარი და დავითი შეუღლდნენ, 1207 დავითი გარდაიცვალა).

ვეფხისტყაოსნის მხატვრული ძალმოსილება, ღრმა აზრი და დაუშრეტელი სიბრძნე გვაფიქრებინებს, რომ მისი შექმნა ხელეწიფებოდა შემოქმედების ზენიტში მყოფ მგოსანს. ამ მოსაზრების კვალობაზე ცხადი ხდება, რომ რ. უნდა დაბადებულიყო XII ს. 60-იანი წწ. დამლევს ან 70-იანი წწ. დასაწყისში.

რ-ის პოემის პროლოგის ერთმა ფრაგმენტმა („ესე ამბავი სპარსული, ქართულად ნათარგმანები, ... ვპოვე და ლექსად გარდავთქვი, საქმე ვქმენ საჭოჭმანები") დაბადა ეჭვი პოემის ფაბულის ორიგინალობის მიმართ, თუმცა ვეფხისტყაოსნის პირველივე მეცნ. გამომცემელი და კომენტატორი, სპარს. ლიტ-რის ზედმიწევნით მცოდნე ვახტანგ VI აღნიშნავდა, „სპარსშიდ ეს ამბავი არსად იპოებაო". პოემის სიუჟეტის უცხოური წარმომავლობის თვალსაზრისი სრულიად უნიადაგო აღმოჩნდა. უეჭველია, რომ „სპარსული ამბის" მომიზეზებით რ-მა გამოიყენა სიუჟეტური გაუცხოების ანუ შენიღბვის ცნობილი ხერხი. პოემაში გადმოცემულ ამბავს მან უცხოური გარემო, ვრცელი გეოგრ. არეალი მიუსადაგა.

პოემა შედგება პროლოგის, თხრობითი ნაწილისა და ეპილოგისაგან. პროლოგში გადმოცემულია რ-ის მოძღვრება პოეზიასა და მიჯნურობაზე, რაც შემდეგ სრულქმნილია პოემის ნარატიულ ნაწილში.

ვეფხისტყაოსანი ორპლანიანი, რთული სიუჟეტის მქონე პოემაა. აქ მოთხრობილია ორი პარალელური ამბავი — ინდოეთისა (ნესტანისა და ტარიელის თავგადასავალი) და არაბეთისა (თინათინისა და ავთანდილის ამბავი). ისინი უმჭიდროესად არიან ერთმანეთთან გადახლართული. ძირითადი სიუჟეტი, თავის მხრივ, გამდიდრებულია შენაკადი ეპიზოდებით (ფრიდონის ამბავი, ფატმანის ამბავი და სხვ.), რ-ებიც ორგანულად ერწყმიან დრამ. კოლიზიებით აღსავსე ამბების ლოგიკურ, დინამ. მდინარებას. კომპოზიციურად განუკვეთლად შეკრული, ერთიანი და მთლიანი პოემა უაღრესად მიმზიდველია და საინტერესო საკითხავი.

ვეფხისტყაოსნის სიუჟეტის ნამდვილი ხერხემალი და პოემის იდეური შინაარსის მთავარი ღერძია სიყვარული და ძმობა-მეგობრობა. ადამიანის ღირსების ამამაღლებელი და მისი ცხოვრების დამამშვენებელი სიყვარული („სიყვარული აგვამაღლებს" — გვამცნობს რ. ავთანდილის პირით) აცხოველებს ადამიანის არსებაში პოტენციურად შთასახულ ყველა სასიკეთო თვისებას. სიყვარული ალამაზებს და აფაქიზებს ადამიანის ცხოვრებას, უნერგავს მას გმირულ სულისკვეთებას და საზ. მოვალეობის გრძნობას უმახვილებს. მაგრამ შეუძლებელი იქნებოდა ბოროტებისგან შეჭირვებული სიყვარულის გამარჯვება მეგობრული ერთგულებისა და ძმური თავდადების გარეშე. ტარიელმა, ავთანდილმა და ფრიდონმა უმწიკვლოდ შეასრულეს ბრძნულ აფორიზმში გადმოცემული ძმადნაფიცობის წესი: „ხამს მოყვარე მოყვრისათვის თავი ჭირსა არ დამრიდად, გული მისცეს გულისათვის, სიყვარული გზად და ხიდად". ძმადნაფიცებმა შემუსრეს ქაჯეთის ციხე, ნესტანი გამოიხსნეს გველეშაპის კლანჭებიდან. სიყვარულმა იზეიმა საბოლოო გამარჯვება: „ბოროტსა სძლია კეთილმან, არსება მისი გრძელია". ვეფხისტყაოსნის სხვადასხვა ეროვნების ძმადნაფიცთა საარაკო ძმობა-მეგობრობის ჩვენებით ხალხთა მეგობრობის მაღალი იდეაც არის გამოხატული.

მდიდარია და მრავალფეროვანი ვეფხისტყაოსნის პერსონაჟთა წრე. რ-ს სამოქმედო ასპარეზზე გამოჰყავს სხვადასხვა მოდგმის, სხვადასხვა სოც. რანგის, სხვადასხვა სახასიათო თვისებათა მქონე გმირები. სიუჟეტით მკაფიოდ არის განსაზღვრული თითოეული მათგანის ადგილი და როლი პოემის სახეობრივ სისტემაში. გმირთა ხასიათები იხსნება მოქმედების საშუალებით, ძალდაუტანებლად და ბუნებრივად. პოემის პერსონაჟები XII ს. ქართ. რეალურ-ისტ. სინამდვილიდან აღებული ცოცხალი, ინდივიდუალიზებული სახეებია. პოეტი დიდი მხატვრული და ფსიქოლ. სიმართლით გვაცნობს გმირების შინაგანი

სულიერი ცხოვრების ატმოსფეროს. სწორედ პერსონაჟთა სულიერი განცდების სრულყოფილად წარმოსახვა შეადგენს რ-ის შემოქმედებითი ნოვატორობის ნიშანდობლივ მხარეს. ვეფხისტყაოსნის იდეალური გმირები გვხიბლავენ სიცოცხლის სიყვარულით, ვაჟკაცური მხნეობით, შემართებითა და შეუპოვრობით; ამასთან, რაინდული ზრდილობით, დიდსულოვნებით, თავდაჭერით. რ-ის სისხლსავსე პერსონაჟებისათვის უცხო არ არის ადამიანური სისუსტენიც. ვეფხისტყაოსნის გმირი ნესტან-დარეჯანი ხორცშესხმული სიკეთეა, აბხოლ. მშვენიერება, მარადიული ქალურობის განსახიერება. მას ბევრჯერ დაატყდა თავს ცხოვრების ჯოჯოხეთური რისხვა, მაგრამ სასო არ წარუკვეთავს. მისი ქალური ბუნების სისუსტეს მუდამ აწონასწორებდა მორალური გმირობის ძალა: გონივრულობა და სათნოება, სიფხიზლე და უდრტვინველობა, სამშობლოს სიყვარული. ამქვეყნიური წყვდიადის სიმბოლოდ წარმოსახულ ქაჯეთის ციხეში გამომწყვდეული ნესტანი ტარიელს სთხოვდა მიჯნურული შმაგობის დაძლევას და უმწეოდ შთენილი სამშობლო ქვეყნის დახმარებას.

რ. მკითხველს ასწავლის, რომ უშრომლად, გაურჯელად, უმსხვერპლოდ შეუძლებელია წარმატების მოპოვება, შეუძლებელია ნაყოფის მოსთვლა, რადგან „ვარდი უეკლოდ არავის მოუკრეფია“; ადვილად ხელმისაწვდომ სიტურფესაც ფასი აკლდება: „ოდეს ტურფა გაიაფდეს, არღა ღირდეს არცა ჩირად“. შრომა, გარჯა, ჯაფა, ბრძოლა აწრთობს, აკაჟებს ადამიანის ნებისყოფას. ვეფხისტყაოსნის ათას ჭირში გამოწრთობილი გმირები ტარიელი, ავთანდილი და ფრიდონი—მამაცნი, გმირნი, რაინდნი — უთვალავ დაბრკოლებათა დაძლევით ეწევიან საწადელს. „ჭირსა შიგან გამაგრება ასრე უნდა ვით ქვიტკირსა“, — საუკუნეთა მანძილზე იმეორებდა რ-ის ამ შეგონებას მტერთან სამკვდრო-სასიცოცხლო ბრძოლებში ჩაბმული, სულიერად მხნე და გაუტეხელი ქართვ. ხალხი. რ. ამხილებს და დაუზოგავად კიცხავს მხდალსა და ლაჩარს, ცრუსა და სიტყვის გამტეხს, ორპირს, ქვემძრომს, მუხთალსა და მოღალატეს, შინაგამცემელს („მოყვარე მტერი ყოვლისა მტრისაგან უფრო მტქრია“). პოეტი გმობს ტირანიასა და დესპოტიზმს, გუნდრუკს უკმევს კაცურკაცობას, პატიოსნებას, ზნეობრივ სიწმინდეს. პოემის გმირებმა ბევრი ჭირ-ვარამი ნახეს ცხოვრებაში; უსამართლობით გატანჯულებმა ბევრი ცრემლიც ღვარეს, მაგრამ ყველაფერი ვაჟკაცურად გადაიტანეს, დაძლიეს დაუძლეველი და ბრძოლით მოპოვებული ნაყოფით დატკბნენ: „მაშინ ლხინი ამო არის, რა გარდიხდის კაცი ჭირსა“.

ვეფხისტყაოსანში ბუნებრივად, უშუალოდ და გამჭვირვალედ აირეკლა ისტ. საქართველოს ცოცხალი სინამდვილე. თამარ მეფის დროინდელ საქართველოში ქალის უფლებისა და ღირსების საკითხი მოაზროვნე საზ-ბის ყურადღების ცენტრში იყო მოქცეული. რ-მა გადაჭრით დაიცვა ქალი უფლისწულის გამეფების კანონზომიერება და გონივრულობა. „ლეკვი ლომისა სწორია, მუ იყოს, თუნდა ხვადია“, — ამ აფორიზმსა და, საერთოდ, მთელ პოემაში რ-მა მხატვრული ენით დაასაბუთა „ქალ-უფლისწულის მამაკაც-უფლისწულთან თანასწორობის“ თვალსაზრისი (ი. ჯავახიშვილი). ნესტანი შეფარვით გამოხატული თამარია. ნესტან-დარეჯანისა და თინათინის იდეალურ სახეთა შექმნით რ-მა ქართ. პოეზიაში უკვდავყო ქალის ღირსება; ქალი მორალურად და ინტელექტუალურად სრულყოფილ ადამიანად მიიჩნია. ეს იყო უპრეცედენტო შუა საუკ. პოეზიაში.

რ. იცავს ერთმეფობის, გაერთ. და ცენტრალიზებული მმართველობის სისტემას, კიცხავს ფეოდ. სეპარატიზმსა და კუთხურ განკერძოებას. იდეალად თვლის ჰუმანურ საფუძვლებზე აგებულ პატრონყმურ ურთიერთობას; მოითხოვს მეფე-პატრონის ერთგულებას, ოღონდ მეფეთათვისაც სავალდებულოდ თვლის სამართლიანი ქცევის ნორმებს. პატრონყმური საზ-ბის იდეალიზებულ ზნეობრივ-ეთიკურ ნორმებს რ. მკვეთრად უპირისპირებს ვაჭრული წრეების ყოფითს სინამდვილეს. რ-მა შუა საუკ. მსოფლიო ლიტ-რაში ერთმა პირველთაგანმა დახატა ვაჭართა საზ-ბის ცოცხალი, კოლორიტული სურათი; ამასთან, მისი საუკეთესო წარმომადგენლების მიმართაც კი ცხადლივ ირონიული დამოკიდებულება გამოამჟღავნა.

პოემის გმირები მუსლიმანები არიან, ამისდა მიუხედავად მათში „ქართული გული მგერს“ (ი. ჯავახიშვილი). ავტორი გვიმხელს თავის სარწმუნოებრივ მიდრეკილებას, იგი გარკვეულად ქრისტ. აღმსარებლობის მიმდევარია, თუმცა ერიდება სარწმუნოებრივი საწესო ფორმების ჩვენებას და პირდაპირ არც ახსენებს ქრისტ. ღმერთს, ღვთისმშობელს ან წმინდანებს. შ. ნუცუბიძემ დაასაბუთა, რომ ვეფხისტყაოსანში აღბეჭდილია ე. წ. არეოპაგიტული ქრისტიანობის ნაკვალევი. პოემაში დამოწმებულია კიდეც „ბრძენი დივნოს“ (ფსევდო-*დიონისე არეოპაგელი*) და ერთი სტროფის ფარგლებში მოკლედ და სხარტად არის გადმოცემული არეოპაგიტული მოძღვრების არსი („ამ საქმესა დაფარულსა ბრძენი დივნოს გააცხადებს...“). რ. სახავს ადამიანის ამქვეყნიურ იდეალებს: ეტრფის შინაარსიან, ლამაზ სიცოცხლეს, გმობს „ნაზრახსა“ და „აუგიან“ ყოფას, ბრძნული სიმშვიდით აფასებს სიკვდილს, როგორც ბუნების მკაცრსა და ულმობელს, მაგრამ კანონზომიერ მოვლენას. მშვენიერია ლა მომხიბლავი ადამიანის საკეთილდღეოდ შექმნილი, „უთვალავი ფერით“ შემკული სამყარო — „ტურფა საბაღნარო“. რ. უარყოფს ასკეტიზმს, გმობს ფატალისტურ მცონარობასა და მჭვრეტელობას. უკიდურესი განსაცდელის ჟამს ნესტან-დარეჯანი გამოსავალს მხოლოდ გონივრულ მოქმედებაში ხედავს: „რა მისჭირდეს, მაშინ უნდან გონებანი გონიერსა!“ ვეფხისტყაოსნის იდეალიზებული პერსონაჟები მებრძოლი, გმირული სულით ანთებული, აქტ. საწყისის გამომხატველი სახეებია, რ-თა მოქმედებას ვერც ღვთაებრივი განჩინება ზღუდავს და ვერც ბედისწერა. პოემის ზოგი პერსონაჟი უპირატესად გულისთქმას არის აყოლილი (მაგ., ტარიელი), ზოგიც უპირატესად გონებრივი განსჯის კარნახით ხელმძღვანელობს (ავთანდილი), მაგრამ სამოქმედოდ გზების არჩევისას მათი ნებელობა თავისუფალია.

დიდი ჰუმანისტი მოაზროვნე რ. ქადაგებს პიროვნების, აზრისა და გრძნობის თავისუფლებას. მისი პოემის ყურადღების ცენტრშია ადამიანი, ამქვეყნიური, მიწიერი, მაგრამ ამაღლებული ეთიკური იდეალებით. პოეტი შეგნებულად გაურბის შუა საუკ. მწერლობისათვის დამახასიათებელ ფანტასტიკურობასა და ზღაპრულობას. იგი ზოგჯერ აზვიადებს პოემის გმირთა ფიზ. ძალას, გარეგნულ სილამაზეს, მორალურ თვისებებს; ფართოდ იყენებს ჰიპერბოლიზაციას, თავისუფალ გასაქანს აძლევს თავის მდიდარსა და ლაღ ფანტაზიას, მაგრამ რ-ის მხატვრული აზროვნება ყოველთვის ობიექტურ სინამდვილეს, რეალისტურ საფუძვლებს ემყარება. გარკვეული აზრით, რ-ის მხატვრული ასახვის მეთოდი რეალისტურია, თუ ამ ცნებაში კონკრ.-ისტ. ეპოქის ლიტ.-შემოქმედებითს მეთოდს ან ლიტ. მიმართულებას არ ვიგულისხმებთ. ვეფხისტყაოსანი შორს გასცდა შუასაუკუნეობრივ აზროვნებას და მხატვრული წარმოსახვის საყოველთაოდ გავრცელებულ ფორმებს. რ-მა მკაფიოდ გამოამჟღავნა ის სულიერი განწყობილებანი და იდეური მიდრეკილებანი, რაც, ჩვეულებრივ, ევრ. რენესანსის ძირითად დამახასიათებელ ნიშანთვისებებად არის მიჩნეული. კაცობრიობის აზროვნების ისტორიაში რ. ადრეული რენესანსის ერთ-ერთი ბაირახტარია. ვეფხისტყაოსანი მისი დროის აღმოსავლეთისა და დასავლეთის დიდ მხატვრულ ძეგლებს რომ შევუდაროთ, მასში ვიპოვით ცალკეულ ტიპოლოგიურად საერთო მოტივებს, მაგრამ, მ. ბაურას თქმით, რ. „მიდის თავისი საკუთარი გზით“. კ. ბალმონტის აზრით, ვეფხისტყაოსანი „სიყვარულის საუკეთესო პოემაა, რომელიც კი ოდესმე ევროპაში წარმოშობილა“. რ-ის ენა არსებითად ახალი სალიტ. ქართული ენაა, რ-იც ძლიერ განსხვავდება სას.-მწიგნობრული ენისაგან და ხალხის ბუნებრივ, ცოცხალ მეტყველებას უახლოვდება. პოეტმა შეისისხლხორცა, თითქმის ამოწურა მთელი სიმდიდრე ქართვ. ხალხის ენობრივი საუნჯისა; დახვეწა, მეტი მოქნილობა და ელვარება მიანიჭა მშობლიურ სიტყვას. ვეფხისტყაოსნის ავტორის დიდებული, დარბაისლური სტილი, მისი „ენამზეობა“, უწინარეს ყოვლისა, აზრის მკაფიოდ, ნათლად და ემოციურად გადმოცემას ემსახურება. პოემის სიდიადის უმნიშვნელოვანესი კომპონენტებია იშვიათი ენობრივი სამკაულები — მოხდენილი მეტაფორები და შედარებანი, ზუსტი ეპითეტები, სხვადასხვა სახის პარალელიზმები, მხატვრული განმეორებანი, ბგერწერის საოცრებანი (ალიტერაცია, ასონანსი), და ბოლოს, სალექსო ფორმა — *შაირი*, რ-ის გამომსახველობითი შესაძლებლობანი რ-მა უმაღლეს მწვერვალამდე აიყვანა.

ქართვ. ერმა ვეფხისტყაოსნით საკუთარი, შეთამბეჭდავი პოეტური სიტყვა თქვა მსოფლიო კულტურის სარბიელზე. რ-ის საერთაშ. აღიარებას დიდად შეუწყო ხელი პოემის თარგმანებმა. ვეფხისტყაოსნის თარგმნის ისტორია ფორმალურად იწყება 1802-იდან, როცა ე. ბოლხოვიტინოვმა გამოაქვეყნა პროლოგის პირველი სტროფის თარგმანი. XIX ს. 30-იან წლებში პოემა ფრანგულად თარგმნა მ. ბროსემ. დღეს ვეფხისტყაოსანი ხელმისაწვდომია მსოფლიოს თითქმის ყველა ხალხისათვის. აღსანიშნავია თარგმანები რუს. (თ. ბარტდინსკი, 1845—46; კ. ბალმონტი, პირველი სრული პოეტური თარგმანი, 1933; გ. ცაგარელი, 1937; პ. პეტრენკო, 1937; შ. ნუცუბიძე, 1941; ნ. ზაბოლოცკი, 1957), პოლ. (კ. ლაფჩინსკი, 1873; ი. ზაგურსკი, ი. ბრაუნი, 1975), ფრანგ. (ა. ბორენი, 1885; გ. გვაზავა, ა. მარსელ-პაონი, 1937; ს. წულაძე, 1964, ლანგლუას სახ. პრემია, 1965; ე. ორბელიანი, ს. იორდანიშვილი, 1977), გერმ. (ა. ლაისტი, 1889; ჰ. ჰუპერტი, 1955; ჰ. ბუდენზიგი, 1970; რ. ნოიკომი, 1974; მ. წერეთელი, 1975), ინგლ. (მ. უორდროპი, 1912; ვ. ურუშაძე, 1971; რ. სტივენსონი, 1977; ქ. ვივიანი, 1977), უნგრ. (ბ. ვიკარი, 1917; შ. ვერეში, 1954), უკრ. (მ. ბაჟანი, 1937, რუსთაველის სახ. პრემია, 1966), სომხ. (გ. ასატური, 1937), აზერბ. (ს. ვურღუნი, მ. რაჰიმი, ს. რუსტამი, 1937; კ. ჯავადი, 1978; რუსთაველის სახ. პრემია, 1981), აფხ. (დ. გულია, 1946; მ. ლასურია, 1978), იტალ. (შ. ბერიძე, 1945; მარიო პიკი, 1981), ესპ. (დე ლა ტორე ბოტარო გ., 1964), იაპ. (იპეი ფუკურო, 1955), რუმინ. (ვ. კერნბახი, 1956), ჩეხ. (ი. იედლიჩკა, 1958), ძვ. ებრ. (ბ. გაპონოვი, 1969; ისრაელის ორი ეროვნ. პრემია: შ. ჩერნიხოვსკისა — 1969, პრეზიდენტისა — 1971), ბულგ. (ს. ბაკირჯიევი, 1975), ლიტვ. (ი. გრაიჩიუნასი, 1971), ოსურ (გ. ბესთაუთი, 1975) და სხვ. ენებზე.

ვეფხისტყაოსნის პოპულარობას ამაგი დასდო 1937 და, განსაკუთრებით, 1966 იუბილეებმა. ეს უკანასკნელი, იუნესკოს გადაწყვეტილებით, მსოფლიო მასშტაბით აღინიშნა. პოემასა და მასთან დაკავშირებულ პრობლემატიკას სწავლობს მეცნ. დარგი *რუსთველოლოგია*, რ-ის ხნოვანება ორნახევარ საუკუნეს აღემატება.

ჩვენამდე მოღწეულია ვეფხისტყაოსნის 150-ზე მეტი ხელნაწერი. პოემის ცალკეუ-

ლი ტაეპები მინაწერის სახით დაუცავს XIV და XV სს. ორ ხელნაწერს, ორი სტროფი ვანის ქვაბთა მონასტრის კედელზეა წარწერილი (XV—XVI სს. მიჯნა). პოემის უძველესი ხელნაწერები XVI—XVII სს. მიჯნით თარიღდება, უძველესი თარიღიანი, მამუკა თავაქალაშვილისეული ნუსხა 1646-ისა არის.

ვეფხისტყაოსანი 64-ჯერ (საბჭ. პერიოდში 40-მდე) გამოიცა ქართ. ენაზე. პირველი გამოცემა დაიბეჭდა თბილისში 1712 ვახტანგ VI-ის რედაქციითა და კომენტარებით. ა. შანიძემ 1937 აღადგინა და გამოაქვეყნა ვახტანგისეული რედაქციის ტექსტი, რ-ის ფოტოპირი დაიბეჭდა 1975. მნიშვნელოვანი გამოცემებია: 1841 (პეტერბურგი, მ. ბროსეს, ზ. ფალავანდიშვილისა და დ. ჩუბინაშვილის რედაქციით), 1846, 1860 (პეტერბურგი, დ. ჩუბინაშვილი), 1888 (თბილისი, გ. ქართველიშვილის გამოცემა), 1903, 1920 (დ. კარიჭაშვილის რედაქციით), 1914, 1926 (იუსტ. აბულაძის რედაქციით), 1913, 1927 (ს. კაკაბაძის რედაქციით), 1934 (კ. ჭიჭინაძის რედაქციით), 1927 (საიუბილეო) და სხვა; უკანასკნელი დროის გამოცემათაგან აღსანიშნავია 1966 (ა. შანიძისა და ა. ბარამიძის რედაქციით), 1966 (გ. წერეთლისა და ი. აბაშიძის რედაქციით), 1966 (საიუბილეო), 1970 (პ. ინგოროყვას რედაქციით), 1971 (პარიზი, მ. წერეთლის რედაქციით) და სხვ.

1965-იდან დაარსებულია *რუსთაველის პრემია*, რ-საც ქართ. ლიტ-რისა და ხელოვნების საუკეთესო ნაწარმოებებისათვის ანიჭებენ.

*ლიტ*.: ვეფხისტყაოსნის სიმფონია, შედგ. ა. შანიძის ხელმძღვანელობით, თბ., 1956; „ვეფხისტყაოსნის" სიმფონია. ფუძეთა და სიტყვა-ფორმათა ინდექსი, თბ., 1973; იმედაშვილი გ., რუსთველოლოგიური ლიტერატურა (1712—1956 წლები), თბ., 1957; მეტრი და რითმა ვეფხისტყაოსანში, გ. წერეთლის და სხვ რედაქციით, თბ., 1973; რუსთველი მსოფლიო ლიტერატურაში, [ტ.] 1—2, თბ., 1976—78; რუსთაველის კრებული, თბ., 1938; საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966; ქართველი მწერლები შოთა რუსთაველს, თბ., 1937, 1966; შოთა რუსთაველი. ისტორიულ-ფილოლოგიური ძიებანი, თბ., 1966; შოთა რუსთაველი. კრებული, თბ., 1966; შოთა რუსთაველი სკოლაში, თბ., 1937; შოთა რუსთაველს. საიუბილეო კრებული, თბ., 1966; შოთა რუსთველი. საიუბილეო კრებული, თბ., 1968;

აბულაძე ილ., ცნობა შოთა რუსთაველის ისტორიული თხზულების შესახებ, «ენიმკის მოამბე», 1938, ტ. 3; აბულაძე იუსტ., რუსთველოლოგიური ნაშრომები, თბ., 1967; ანდღულაძე ლ., ბალმონტი და საქართველო, თბ., 1974; ბარამიძე ა., შოთა რუსთაველი, თბ., 1975; ბენაშვილი დ., სახისა და ხასიათის პრობლემა ვეფხისტყაოსანში, თბ., 1954; ბერიძე ვ., რუსთველოლოგიური ეტიუდები, თბ., 1961; მისივე, ვეფხისტყაოსნის კომენტარი, თბ., 1974; ბოურა მ., ვეფხისტყაოსანი, თბ., 1966; გაწერელია ა., რჩეული ნაწერები, ტ. 1, თბ., 1977; გიგინეიშვილი ი., გამოკვლევები „ვეფხისტყაოსნის" ენის და ტექსტის კრიტიკის საკითხების შესახებ, ტ. 1, თბ., 1975; გოგიბერიძე მ., რუსთაველი, პეტრიწი. პრელუდიები, თბ., 1961; გუგუშვილი მ., პოლემიკა რუსთაველის გარშემო, თბ., 1966; დარჩია ბ., ვეფხისტყაოსნის ხელნაწერთა რედაქციები გაგრძელებების მიხედვით, თბ., 1975; დუდუჩავა ა., რჩეული წერილები, თბ., 1966; დუდუჩავა მ., შოთა რუსთაველის ესთეტიკური ნააზრევი, თბ., 1966; ზურაბაშვილი ა., შოთა რუსთაველი, ნიკოლოზ ბარათაშვილი, ვაჟა-ფშაველა. ფსიქოლოგიური ნარკვევები, თბ., 1970; იმნაიშვილი ი., ქართული პოეტური ენის საკითხები, თბ., 1966; ინგოროყვა პ., თხზულებათა კრებული 7 ტომად, ტ. 1, თბ., 1963; ტ. 4, თბ., 1978; იორდანიშვილი ს., ნარკვევები, თბ., 1964; კაკაბაძე ს., რუსთაველი და მისი ვეფხისტყაოსანი, თბ., 1966; კარბელაშვილი მ., ვეფხისტყაოსნის ხელნაწერთა ისტორიული კლასიფიკაციისათვის, თბ., 1977; კარტოზია გ., ვეფხისტყაოსნის ტექსტის საკითხები, თბ., 1975; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; მისივე, რუსთველოლოგიური ნარკვევები, თბ., 1971; კერძევაძე ვ., შოთა რუსთაველის მსოფლმხედველობის საკითხები, თბ., 1960; ლეონიძე გ., ვეფხისტყაოსნის ახალი ხელნაწერი, კრ.: ლიტერატურული მემკვიდრეობა, წგნ. 1, ტფ., 1935; ლოლაშვილი ი., რუსთაველი და თამარის ისტორიკოსთა ვინაობის პრობლემა, თბ., 1961; მახათაძე მ., რუსთველოლოგიის საკითხები, თბ., 1966; მეგრელიძე ი., რუსთველოლოგები, თბ., 1970; მენაბდე ლ., „ვეფხისტყაოსანი" და საქართველოს ეროვნულ-გამათავისუფლებელი მოძრაობის მოღვაწენი, თბ., 1967; ნადირაძე გ., რუსთაველის ესთეტიკა, თბ, 1958; ნათაძე ნ., რუსთველური მიჯნურობა და რენესანსი, თბ., 1966; ნორაკიძე ვ., ადამიანობის იდეა ვეფხისტყაოსანში, თბ., 1966; რატიანი პ., ვეფხისტყაოსნის ავტორის ვინაობისათვის, თბ., 1969; სირაძე რ., ძველი ქართული თეორიულ-ლიტერატურული აზროვნების საკითხები, თბ., 1975; სურგულაძე ი., სახელმწიფოსა და სამართლის საკითხები ვეფხისტყაოსნის მიხედვით, თბ., 1977; ქუმსიშვილი დ., რუსთაველის პოეტური ხელოვნების ზოგიერთი საკითხი, თბ., 1968; შანიძე ა., ვეფხისტყაოსნის საკითხები, თბ., 1966; შარია პ., შოთა რუსთაველის მსოფლმხედველობისა და შემოქმედების ზოგიერთი მირითადი საკითხი, თბ., 1976; ჩიქობავა ა., დიალექტიზმების საკითხისათვის „ვეფხისტყაოსანში", «ენიმკის მოამბე», 1938, ტ. 3; ჩიქოვანი მ, შოთა რუსთაველი და ქართული ფოლკლორი, თბ., 1966; ცაიშვილი ს., ვეფხისტყაოსნის ტექსტის ისტორია, ტ. 1—2, თბ., 1970; ძიძიგური შ., რუსთაველის ენის საკითხები, თბ., 1966; წერეთელი გ., ვეფხისტყაოსნის კრიტიკულ-მეცნიერული ტექსტის გამოცემისათვის, «მაცნე», 1966, №5; ჭიჭინაძე კ., ალიტერაცია ქართულ შაირში და „ვეფხისტყაოსნის" პრობლემა, ტფ., 1925; მისივე, რუსთაველი და მისი პოემა, თბ., 1960; ხიდაშელი შ., ჰუმანიზმის ზოგიერთი საკითხი ფეოდალური ხანის ქართულ მწერლობასა და ვეფხისტყაოსანში, «ფილოსოფიის ინ-ტის შრომები», 1954, ტ. 5; ხინთიბიძე ე., მსოფლმხედველობითი პრობლემები ვეფხისტყაოსანში, თბ., 1975; ჯავახიშვილი ივ., ქართული ენისა და მწერლობის ისტორიის საკითხები, თბ., 1956; ჯიბლაძე გ., რუსთაველის ესთეტიკური სამყარო, თბ., 1966; Барамидзе А., Шота Руставели, М., 1966; Берков П., Шота Руставели в русской литературе, «Известия АН СССР», 1938, № 3; Гольцев В., Шота Руставели, 2 изд., М., 1956; Деятели русской культуры о Шота Руставели, Тб., 1966; Заболоцкий Н., Шота Руставели, «Литературная Грузия», 1966, № 3; Кекелидзе К., Конспективный курс истории древнегрузинской литературы, Тб., 1939; Марр Н. Я, Вступительные и заключительные строфы «Витязя в барсовой коже» Шоты из Рустава, «Тексты и разыскания по арм.-груз. филологии», 1910, кн. 12; მისივე, Грузинская поэма «Витязь в барсовой шкуре» Шоты из Рустава и новая культурно-историческая проблема, «Известия Академии наук», П., 1917; Мегрелидзе И., Руставели и фольклор, Тб., 1960; Нуцубидзе Ш., Творчество Руставели, Тб., 1958; Орбели И., Герои Руставели и их подданные, Избр. труды, Ер., 1963; Памятники эпохи Руставели. [Сб. материалов], Л., 1938; Самарин Р., Поэма Руставели и мировой литературный процесс XII—XIII веков, «Литературная Грузия», 1967, № 3; Сборник Руставели, Тб., 1938; Тихонов Н., Эпос мирового значения, «Октябрь», 1966, № 9; Цанишвили С., «Витязь в тигровой шкуре» Шота Руставели, М., 1966; Шанидзе А., Поездка в Иерусалим (к вопросу о портрете Ш. Руставели), «Вестник АН СССР», 1961, № 8; Шишмарев В., Шота Руставели, Избр. ст., Л., 1972; Шота Руставели и его время. [Сб. статей], М., 1939; Baramidze A., Gamezardashvili D., Georgian Literature, Tb., 1968; Bowra M., Inspiration and poetry, L., 1955; Georgische Literatur von Deeters, წგნ.: Handbuch der Orientalistik, VII, Leiden—Köln, 1963; Lang D. M., Landmarks in Georgian literature, L., 1966; Natadse N., Zaischwili S., Schota Rustaveli und sein Poem, Tb., 1966 (იგივე გამოქვეყნდა აგრეთვე რუს., ფრანგ., ინგლ., ესპ. ენებზე).

*ა. ბარამიძე.*

**რუსთაველი** (Rusthawelia), მცირე ცთომილი № 1171; ორბიტის დიდი ნახევარღერძი 3,15 ა. ე.; *ვარსკვლავიერი სიდიდე* საშ. პირისპირდგომის დროს 14,9; აღმოაჩინა ბელგ. ასტრონომმა ს. არენდმა 1930. ცთომილი შეისწავლა და სახელი უწოდა. *გ. ნეუიმინმა*.

**„რუსთაველი"**, ქართული ჟურნალი, საქართველოს ეროვნულ-ხალხოსნური და მუშა-მშრომელთა ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1918; რედაქტორ-გამომცემელი — ე. დვალი. გამოიცა 3 მონაკვეთი. შეიცავს ე. დვალისა და ზ. ჭიჭინაძის სტატიებს; ზ. ჭიჭინაძის მიერ შედგენილი „ვეფხისტყაოსნის" ქართ. და უცხ. გამოცემათა სიას.

**რუსთაველის თეატრი,** შოთა რუსთაველის სახელობის ლენინის ორდენოსანი სახელმწიფო აკადემიური თეატრი. საქართველოს უდიდესი დრამატული თეატრი თბილისში. დაარსდა 1879. 1921 მიენიჭა შოთა რუსთაველის სახელი, 1966— აკადემიური თეატრის წოდება. თავდაპირველად თეატრს წარმართავდა, უზრუნველ-



ბ. ლავრენიოვის „რღვევა". რეჟ. ს. ახმეტელი. 1928. სცენა სპექტაკლიდან.

ყოფდა და განაგებდა ქართ. დრამ. საზ-ბა (თავ-რე ი. ჭავჭავაძე, მოადგილე ა. წერეთელი). თეატრის პროფ. სახისა და მოქალაქეობრივი მრწამსის ჩამოყალიბებას საფუძვლად დაედო იმდროინდელი მოწინავე ქართვ. ინტელიგენციის თეატრ.-ესთეტ. შეხედულებანი.

XIX ს-ში თეატრში ! იდგმებოდა სოც.-ეროვნ. ჩაგვრისა და თვითმპყრობელობის წინააღმდეგ მიმართული პიესები, საყოფაცხოვრებო რეალისტური კომედიები: ი. ჭავჭავაძის „ქართვლის დედა" („დედა და შვილის" სახელწოდებით, 1882), „მაჭანკალი" (1881), „რამდენიმე სურათი ანუ ეპიზოდი ყაჩაღის ცხოვრებიდან" („კაკო ყაჩაღის" სახელწოდებით, 1884), ა. წერეთლის „კინტო" (1879), „თამარ ცბიერი" (1887), „პატარა კახი" (1890), ა. ყაზბეგის „არსენა" (1882), დ. ერისთავის „სამშობლო" (1882), რ. ერისთავის „ჯერ დაიხოცნენ, მერე იქორწინეს" (1879), ცაგარლის „რაც გინახავს, ვეღარ ნახავ", (1897), „ხანუმა" (1882), „ციმბირელი" (1882), ვ. გუნიას „და-ძმა" (1897), გ. ერისთავის „გაყრა"; სომეხი დრამატურგის გ. სუნდუკიანის კომედიები: „პეპო" (1879), „ხათაბალა" (1881); რუსი მწერლების ნაწარმოებები: ა. გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან" (1887), ნ. გოგოლის „რევიზორი" (1882), მ. ლერმონტოვის „მასკარადი" (1889), ა. ოსტროვსკის „შემოსავლიანი ადგილი" (1879); ევრ. დრამატურგების პიესები: შექსპირის „ჰამლეტი" (1883), „მეფე ლირი" (1883), „ოტელო" (1890), „ვენეციელი ვაჭარი" (1881); მოლიერის „სკაპენის ცუღლუტობა" (1879), კ. გოლდონის „როგორც ქუხს, ისე არ წვიმს", შილერის „ავაზაკნი" (1887), ბომარშეს „ფიგაროს ქორწინება" (1896).

ქართ. რეალისტურ და რომანტ. აქტიორულ სკოლას საფუძველი ჩაუყარეს და წარმართეს ვ. აბაშიძემ და ვ. (ლადო) ალექსი-მესხიშვილმა, მათთან ერთად ამ სკოლის საუკეთესო წარმომადგენლები იყვნენ: ნ. გაბუნია, კ. ყიფიანი, კ. მესხი, მ. საფაროვა-აბაშიძე, ვ. გუნია, ე. ჩერქეზიშვილი.

XX ს. დამდეგს თეატრმა დადგა მ. გორკის „ნაძირალები" („ფსკერზე"), კ. გუცკოვის, ვ. ჰიუგოს, ვ. მონტის, ჰ. იბსენის პიესები; ისწრაფვოდა შეეთვისებინა ფსიქოლ. დრამის მიმართულება. დადგა დ. კლდიაშვილის „ირინეს ბედნიერება" (1901), „დარისპანის გასაჭირი" (1903), „უბედურება" (1914); შ. არაგვისპირელის „შიო თავადი" (1905); ნ. შიუკაშვილის „მეგობრობა", „სიმახინჯე", „სულელი", ს. შანშიაშვილის „ბერდო-ზმანია" (1920). დაწინაურდა მსახიობთა ახ. თაობა: ა. იმედაშვილი, ნ. ჩხეიძე, ვ. შალიკაშვილი, გ. არადელ-იშხნელი, ნ. გოცირიძე, ც. ამირეჯიბი, ნ. დავითაშვილი, ნ. ჯავახიშვილი, მ. ჭიაურელი, მ. გელოვანი, ნ. გვარამე, შ. გომელაური, ასპარეზზე გამოვიდნენ პროფესიონალი რეჟისორები: ა. წუწუნავა, ვ. შალიკაშვილი, მ. ქორელი, ა. ფაღავა, რ-ებიც ამკვიდრებდნენ ფსიქოლ. რეალისტური თეატრის პრინციპებს. 1918 გ. ჯაბადარმა გახსნა სტუდია, რ-იც კადრებს უმზადებდა თეატრს. ა. ფაღავამ მოახდინა დასის რეორგანიზაცია და დააარსა სტუდია (1922), რ-იც 1923 გადაკეთდა თეატრ. ინ-ტად.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ რ. თ-ის ისტორიაში დაიწყო ახ. ეტაპი. 1922—26 თეატრს სათავეში ედგა კ. მარჯანიშვილი. ამ პერიოდში ამაღლდა აქტიორული ხელოვნება (უ. ჩხეიძე, ვ. ანჯაფარიძე, ა. ხორავა, ა. ვასაძე, თ. ჭავჭავაძე, გ. დავითაშვილი, ა. ჟორჟოლიანი და სხვ.). ლოპე დე ვეგას „ცხვრის წყაროს" დადგმამ (1922, რეჟ. კ. მარჯანიშვილი) განმსაზღვრელი როლი ითამაშა თეატრის შემდგომ განვითარებაში. კ. მარჯანიშვილმა დადგა სპექტაკლები: შექსპირის „ჰამლეტი" (1925), მოლიერის „გააზნაურებული მდაბიო" (1924), გ. ერისთავის „გაყრა" (1923), ს. შანშიაშვილის „ჰერეთის გმირები" (1924); აღსანიშნავია კ. მარჯანიშვილისა და ს. ახმეტელის ერთობლივი დადგმა „ლამარა" (ვაჟა-ფშაველას ნაწარმოებთა მიხედვით), კ. მარჯანიშვილის პანტომიმა „მზეთამზე", ს. ახმეტელის — ო. უაილდის „სალომეა", ს. შანშიაშვილის „როდამი" (1923) და „ლატავრა" (1924), ა. ფაღავას— დ. კლდიაშვილის „სამანიშვილის დედინაცვალი" (1924). 1924 თეატრში შეიქმნა კორპორაცია „დურუჯი", რ-მაც არსებობის პირველ ეტაპზე პროგრ. როლი ითამაშა თეატრის შემოქმედებითი და ორგანიზაციული საფუძვლების განმტკიცებაში. „დურუჯელები" კ. მარჯანიშვილის სინთეზური თეატრის ერთგული იყვნენ. 1926—35 რ. თ-ს ხელმძღვანელობდა ს. ახმეტელი. მან შექმნა გმირულ-რომანტ. თეატრი, დასახა ღრმა სოც.-პოლიტ. თეატრ. პრინციპები. ს. ახმეტელის მნიშვნელოვანი სპექტაკლებია: ბ. ლავრენიოვის „რღვევა" (1928), ს. შანშიაშვილის „ანზორი" (1928), შ. დადიანის „თეთნულდი" (1931), „ლამარა" (1930, ვაჟა-ფშაველას ნაწარმოებთა მიხედვით), ფ. შილერის „ყაჩაღები" (1933). 1926—35 რ. თ-ში მოღვაწეობდნენ რეჟისორები: შ. აღსაბაძე, ა. ვასაძე და კ. პატარიძე. ყველა სპექტაკლი ს. ახმეტელის ხელმძღვანელობით იდგმებოდა. ახ. დიდმნიშვნელოვანი სახეები შექმნეს მსახიობებმა: ა. ხორავამ, ა. ვასაძემ, გ. დავითაშვილმა, თ. წულუკიძემ, ვ. ღორთქიფანიძემ, ვ. აბაშიძემ და სხვ. განსაკუთრებით დიდი აღიარება ხვდათ ა. ხორავასა და ა. ვასაძეს. რ. თ-მა უდიდესი წარმატება მოიპოვა 1930 ეროვნ. თეატრების ოლიმპიადაზე მოსკოვში. 1933 თეატრმა გასტროლები გამართა მოსკოვსა და ლენინგრადში. რ. თ-ის ამ პერიოდის წარმატება შეაჯამა ა. ლუნაჩარსკიმ: „რუსთაველის თეატრმა გააკვირვა მოსკოვი, რუსთაველის თეატრი მსოფლიო თეატრების პირველ რიგებში დგება".

რ. თ-ის შემდგომი ახ. პერიოდი დაიწყო 1935. ამ დროის ცნობილი რეჟისორები იყვნენ: ა. ვასაძე, შ. აღსაბაძე, დ. ალექსიძე (1936-იდან), კ. პატარიძე. წარმატებით დაიდგა ა. კორნეიჩუკის „პლატონ კრეჩეტი" (1935, რეჟ. შ. აღსაბაძე), ს. შანშიაშვილის „არსენა" (1936, რეჟ. ა. ვასაძე), უ. შექსპირის „ოტელო" (1937, რეჟ. შ. აღსაბაძე), გ. მდივნის „ალკაზარი" (1936). 1936 თეატრი დაჯილდოვდა ლენინის ორდენით. საბჭ. სამსახიობო ხელოვნ. დიდი მიღწევა იყო ის, რომ ა. ხორავამ შექმნა ოტელოს, ა. ვასაძემ კი იაგოს შთამბეჭდავი სახე.

დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) რ. თ-ში იდგმებოდა გ. მდივნის „ბატალიონი მიდის დასავლეთისკენ" (1942), ვ. დარასელის „კიკვიძე" (1941), ფ. ვოლფის „პროფესორი მამლოკი" (1941), დ. ერისთავის „სამშობლო" (1942), ს. შანშიაშვილის „კრწანისის გმირები" (1943), ა. ყაზბეგის „ხევისბერი გოჩა" (1945, ს. შანშიაშვილის ინსცენირებით), კ. გოლდონის „საპატარძლო აფიშით" (1942). 1945 წარმატებით დაიდგა ვ. სოლოვიოვის „დიდი ხელმწიფე". 40-იანი წწ. II ნახევრის რეპერტუარიდან გამოირჩეოდა რეჟ. დ. ალექსიძის სპექტაკლები: გ. წერეთლის „პირველი ნაბიჯი" (1948), გ. სუნდუკიანის „პეპო" (1951). სამსახიობო ხელოვნება ახ. სახეებით გაამდიდრეს ნ. ლაფაჩმა, ე. აფხაიძემ, ა. თოიძემ, თ. ბაქრაძემ, ვ. დოლიძემ, დ. მჟავიამ, გ. საღარაძემ, თ. თარხნიშვილმა, მ. ჩიხლაძემ, რ. თ-ის ახ. შემოქმედებითი ეტაპი დაიწყო 50-იანი წწ. II ნახევრიდან. 1955 რ. თ-ში შეიქმნა სარეჟისორო კოლეგია, რ-შიც შევიდნენ რეჟისორები: დ. ალექსიძე, მ. თუმანიშვილი, ა. დვალიშვილი, პ. კანდელაკი (თავ-რე). ამ წლებში გმირულ-რომანტ. თეატრის პრინციპებს დაუპირისპირდა ფსიქოლ.-რეალისტური ტენდენციები. მოხდა რომანტიკული თეატრის პოზიციების გადასინჯვა მასში ფსიქოლ.-რეალისტური ნაკადის შერწყმა. თეატრის სტილურ განახლებას მოწმობს სპექტაკლები: ი. ფუჩიკის „ადამიანებო, იყავით ფხიზლად!" (1951, რეჟ. მ. თუმანიშვილი), მ. ჯაფარიძის „ჩვენებურები" (1956) და გ. ქელბაქიანის „ახალგაზრდა მასწავლებელი" (1953, ორივეს რეჟ. ა. დვალიშვილი), რ. თ-ის სახეს განსაზღვრავდა დადგმები: სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე" (1956), ფ. დიუმანუას და ა. დენერის „დონ სეზარ დე ბაზანი" (1953), დ. გაჩეჩილაძის „ბახტრიონი" (1960), გ. ნახუცრიშვილის „ფიროსმანი" (1961, ორივეს რეჟ. დ. ალექსიძე), ჯ. ფლეჩერის „ესპანელი მღვდელი" (1954, რეჟ. მ. თუმანიშვილი). წარმატებით დაიდგა გ. ხუხაშვილის „ზღვის შვილები" (1961), კ. ბუაჩიძის კომედია „ამბავი სიყვარულისა" (1958). რ. თ-ის დიდი მიღწევები შეაჯამა ქართ. ლიტ-რისა და ხელოვნ. დეკადამ მოსკოვში (1958). 60-იანი წწ. საუკეთესო სპექტაკლებია: ა. მილერის „სეილემის პროცესი" (1965, რეჟ. რ. სტურუა), ს.-ს. ორბელიანის „სიბრძნე სიცრუისა" (1965, რეჟ. ნ. ხატისკაცი, თ. მაღალაშვილი). ქართულ თეატრში პირველად დაიდგა ბ. ბრეხტის „სამგროშიანი ოპერა" (1964, რეჟ. დ. ალექსიძე). დიდი წარმატება ხვდა გ. ნახუცრიშვილის „ჭინჭრაქას" (1963, რეჟ. მ. თუმანიშვილი), დ. კლდიაშვილის „სამანიშვილის დედინაცვალს" (1969, რეჟ. თ. ჩხეიძე, რ. სტურუა). 60—70-იან წლებში დაიდგა ნ. დუმბაძის „მზიანი ღამე" (1966), მ. ელიოზიშვილის „ბებერი მეზურნეები" (1966), ლ. ქიაჩელის „გვადი ბიგვა" (1967), ო. იოსელიანის „სანამ ურემი გადაბრუნდება" (1969), ჟ. რასინის „ფედრა" (1969). განსაკუთრებით აღსანიშნავია მ. თუმანიშვილის სპექტაკლი — ჟ. ანუის „ანტიგონე" (1968) და რ. სტურუას ა. ცაგარლის „ხანუმა" (1968). მორალურ-ეთიკურ პრობლემებს ეხებოდა თ. ჭილაძის „დაუვიწყარი ამბავი" (1972) და „მოულოდნელი სტუმარი" (1975), ა. ჩხაიძის „ხიდი" (1970), ცხოვრების აქტუალურ საკითხებს — ი. დვორეცკის „უცხო კაცი" (1973), რ. თაბუკაშვილის „რაიკომის მდივანი" (1974), გ. ფანჯიკიძის „მეშვიდე ცა" (1975), ე. გაბრილოვიჩის და ი. რაიზმანის „ჩვენი თანამედროვე" (1977).

რ. თ-ის შემოქმედებაში მნიშვნელოვანი ადგილი დაიჭირა თ. ჩხეიძის სპექტაკლებმა — შ. დადიანის „გუშინდელნი" (1972) და გარსია ლორკას „ბერნარდა ალბას ოჯახი" (1973).

70-იანი წლებიდან რ. თ-ის დიდი შემოქმედებითი მიღწევები დაკავშირებულია რეჟ. რ. სტურუას სახელთან. მისი სპექტაკლები: პ. კაკაბაძის „ყვარყვარე" (1974), ბ. ბრეხტის „კავკასიური ცარცის წრე" (1975), შექსპირის „რიჩარდ მესამე" (1979), თ. ჭილაძის „როლი დამწყები მსახიობი გოგონასათვის" (1981) საეტაპო დადგმებია, რ. თ-მა დიდი წარმატებით



დ. კლდიაშვილის „სამანიშვილის დედინაცვალი". რეჟისორები თ. ჩხეიძე, რ. სტურუა. სცენა სპექტაკლიდან.

ჩაატარა გასტროლები მოსკოვში, ლენინგრადში, შორეულ აღმოსავლეთში; თეატრმა ტრიუმფით მოიარა საზღვარგარეთის ქვეყნები: რუმინეთი (1967), გდრ, პოლონეთი (1970), გფრ (1974, 1977), მექსიკა (1977, 1982), იუგოსლავია (1978), ინგლისი (1979, 1980), საბერძნეთი (1970); იტალია, შვეიცარია (1981), საფრანგეთი (1981).

60—80-იან წლებში რ. თ-ში მოღვაწეობდნენ რეჟისორები: გ. ქავთარაძე, ნ. ხატისკაცი, რ. ჩხაიძე, გ. ანთაძე, ა. ვარსიმაშვილი. რ. თ-ის სამსახიობო ხელოვნ. ხასიათს განსაზღვრავდნენ: ე. მანჯგალაძე, გ. გეგეჭკორი, რ. ჩხიკვაძე, მ. ჩახავა, გ. საღარაძე, მ. თბილელი, ე. მაღალაშვილი, ზ. კვერენჩხილაძე, ს. ყანჩელი, კ. საკანდელიძე, ჟ. ღაღანიძე, კ. კავსაძე, გ. თალაკვაძე, ვ. ნინიძე, ი. გიგოშვილი, ნ. ფაჩუაშვილი, გ. ხარაბაძე, ა. მახარაძე, ჟ. ლოლაშვილი, თ. დოლიძე და სხვ.

რ. თ-ის შემოქმედებით წარმატებებში განსაკუთრებით დიდი იყო ს. ზაქარიაძის წვლილი. მან შექმნა კლასიკური სახეები: ოიდიპოსი (1956, სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე"), თინიბეგი (1956, მ. მრევლიშვილის „ზვავი"), ქადაგი (1960, „ბახტრიონი", ვაჟა-ფშაველას მიხედვით), ფიროსმანი (1961, გ. ნახუცრიშვილის „ფიროსმანი"), ჭაჭიაშვილი (1961, ს. კლდიაშვილის „ქარიშხალი") და სხვ.

რ. თ-ის ისტორიაში დიდი როლი ითამაშეს მხატვრებმა ვ. სიდამონ-ერისთავმა, ი. გამრეკელმა, დ. თავაძემ, ფ. ლაპიაშვილმა; 70-იან წლებში თეატრს შემატნენ ახალგაზრდა მხატვრები — გ. მესხიშვილი, მ. ჭავჭავაძე, მ. შველიძე, რ-ებიც მნიშვნელოვან გავლენას ახდენენ თეატრის ცხოვრებაზე. თეატრთან მჭიდროდ არიან დაკავშირებული კომპოზიტორები: ი. ტუსკია, ი. გოკიელი, რ. გაბიჩვაძე, ა. ბალანჩივაძე, ა. მაჭავარიანი, ო. თაქთაქიშვილი, რ. ლაღიძე, ს. ცინცაძე, ბ. კვერნაძე, გ. ყანჩელი, დიდია მათი წვლილი თეატრის წარმატებაში. რ. თ-ის არაერთ სპექტაკლს, რეჟისორს, მსახიობს, მხატვარს მინიჭებული აქვს სხვადასხვა პრემია.

1980 დიდი ზეიმით აღინიშნა რ. თ-ის 100 წლისთავი. რ. თ. სსრკ-ის ერთ-ერთი სახელმოხვეჭილი თეატრია, რ-იც მნიშვნელოვან როლს ასრულებს საბჭ. თეატრალური კულტურის განვითარებაში.

*ვ. კიკნაძე.*

**რუსთაველის თეატრის სტუდია,** შოთა რუსთაველის სახელობის სახელმწიფო აკადემიურ თეატრთან არსებული თეატრალური სტუდია, დაარსდა 1927. მიზნად ისახავდა თეატრ. კადრების აღზრდას. 1927—35 სტუდიის ხელმძღვანელი იყო ა. ვასაძე, 1935—39 — ა. ხორავა. სტუდიას ჰქონდა აფხაზეთის, აჭარისა და სამხრ. ოსეთის სექციები, რ-ებიც ახალგაზრდა კადრებს ამზადებდა სოხუმის, ბათუმისა და ცხინვალის თეატრებისათვის. სტუდიამ იარსება 1939-მდე. 1939 რ. თ. ს-ისა და სხვა თეატრ. სტუდიების ბაზაზე შეიქმნა თეატრ. ინ-ტი.

**რუსთაველის პრემია,** შოთა რუსთაველის სახელობის რესპუბლიკური პრემია, საქ. სსრ სახელმწიფო პრემია ქართული საბჭ. ლიტერატურისა და ხელოვნების საუკეთესო ნაწარმოებებისათვის. დააარსა საქ. სსრ მინისტრთა საბჭომ 1965. მიენიჭება ორ წელიწადში ერთხელ საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების დღეს, 25 თებ., ლიტ-რისა და ხელოვნ. წარმომადგენლებს, რ-თა მაღალიდეური და მაღალმხატვრული ნაწარმოებები ფართო საზ. აღიარებას მოიპოვებს.



რუსთავი. ქალაქის ახალი განაშენიანება.

**რუსთავი,** რესპუბლიკური დაქვემდებარების ქალაქი აღმ. საქართველოში. მდებარეობს თბილ. სამხრ.-აღმ-ით, მდ. მტკვრის ორივე ნაპირზე, ქვემო ქართლის ვაკის აღმ. ნაწილში, 370 *მ* სიმაღლეზე. რკინიგზის სადგური. 139,7 ათ. მცხ. (1983; 1959 წ. —62 ათ., 1970 წ.—98,2 ათ., 1979—129,1 ათ.).

რ-ში მშრალი სუბტროპ. ჰავაა; იცის ზომიერად ცივი ზამთარი და ცხელი ზაფხული. იანვ. საშ. ტემპ-რა 0,3°C, ივლ. 25,3°C საშ. წლ. ტემპ-რა 13°C; აბსოლ. მინ.—24°C, აბსოლ. მაქს. 41°C. ნალექები 390 *მმ* წელიწადში. წყლის მთავარი არტერიაა მდ. მტკვარი. ქალაქის ცენტრში, მტკვრის მარცხ. ნაპირთან, იწყება *გარდაბნის არხი*, რ-იც ქალაქის სამხრ.-აღმ-ით ათასობით ჰა მიწას რწყავს. მდინარის გასწვრივ შემორჩენილი ჭალის ტყის კორომები ქალაქის გამწვანების ზოლს ქმნის, ნაწილი ჩართულია კულტურისა და დასვენების პარკში. რ-ის განაშენიანებული ტერიტ. 5 ათ. ჰა-ს აღემატება. თბილისი და რ. ერთმანეთის შემხვედრი მიმართულებით ფართოვდება, მათ განაპირა უბნებს შორის მანძილი ათიოდე *კმ*-ს შეადგენს.

**ისტორიული ცნობა.** რ. ერთ-ერთი უძველესი ქალაქია საქართველოში. ტრადიციის თანახმად, ქართლის სამეფოს ჩამოყალიბების (ძვ. წ. IV—III სს.) პერიოდში იგი ცნობილი იყო ბოსტან-ქალაქის (სპარს. ბ ო ს ტ ა ნ — სამეფო კარი) სახელწოდებით. IV ს. II ნახევარში ამ ადგილებში მდ. მტკვრიდან სარწყავი არხი (ძვ. ქართ. რუ) გაიყვანეს (არხი აქ უფრო ადრეც გაუყვანიათ); ამ ფაქტის მიხედვით მიიჩნევენ, რომ ქალაქის სახელწ. სიტყვა რუდან წარმოდგება (რუს თავი — არხის სათავე). V ს-ში მეფე ვახტანგ გორგასალმა აქ საეპისკოპოსო კათედრა დააარსა. VIII ს-ში, არჩილ ერისმთავრის მმართველობის ხანაში, რ. ადარნასე ბაგრატიონს გადაეცა, ამავე დროის წყაროებში ჩნდება რ-ის ძველი ერთი სახელწ. — „რიშა". თბილ. საამიროს წარმოქმნის (VIII ს. 30-იანი წწ.) შემდეგ რ. მის შემადგენლობაში შედიოდა, XI ს-ში კი ქალაქს დამოუკიდებელი ამირა განაგებდა. 1115 რ. უცხოელ დამპყრობთაგან გათავისუფლდა. ამიერიდან რ. გაერთ. საქართვ. სახელმწიფოს ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ცენტრი გახდა. მნიშვნელოვან სავაჭრო-სატრანზიტო გზაზე მდებარეობა ხელს უწყობდა რ-ში საერთაშ. ვაჭრობის განვითარებას. XII ს. 80-იან წლებში რ-ს ამირთამირა აბულასანი განაგებდა, 90-იან წლებში გადაეცა ამირსპასალარ ზაქარია მხარგრძელს. XIII ს. 60-იანი წწ. ბოლოს ოქროს ურდოს ყაენმა ბერქამ დაარბია. ამის შემდეგ რ. მცირე დაბა იყო. XVII ს. ბოლოს მეფე ერეკლე I-მა აქ სასახლე ააგო, შესაძლოა მასთან იყოს დაკავშირებული ამ პერიოდის ქალაქის სახელწ. — „ნაგები".

არქეოლ. გათხრები რ-ის ნაქალაქარზე 1944-იდან დაიწყო (ხელმძღვანელები: 1944—46 — მ. ივაშჩენკო, 1948 — ნ. დამბაშიძე, 1949—51 და 1961—73 — გ. ლომთათიძე, 1974-იდან ნ. უგრელიძე, მ. მიწიშვილი, ც. ჩიკოიძე).

არქეოლ. მასალების მიხედვით დადასტურდა, რომ X—XIII სს-ში რ. მნიშვნელოვანი პოლიტ. და ეკონ. ცენტრი იყო. შედგებოდა ორი ძირითადი ნაწილისაგან: ციხისა და უშუალოდ ქალაქისაგან. ქალაქში სოციალურად ჭრელი მრავალრიცხოვანი მოსახლეობა იყო (დიდგვაროვანი ფეოდალები, საეკლ., ვაჭარ-ხელოსანთა და მწარმოებელთა ძლიერი ფენა). ქალაქის ძლიერ საქალაქო მეურნეობაზე მიუთითებს გათხრების შედეგად აღმოჩენილი მასალა (მხატვრული კერამიკა, მინის ნაწარმი და მონეტები). მრავალრიცხოვანი იმპორტული ნაწარმის აღმოჩენა ადასტურებს, რომ რ. ჩაბმული იყო საერთაშ. ვაჭრობაში და მჭიდროდ უკავშირდებოდა იმ მნიშვნელოვან სავაჭრო გზას, რ-იც თბილისს ირანის ქ-ებთან აკავშირებდა. რ-ის მოსახლ. მაღალ კულტ.-ინტელექტუალურ დონეზე მიუთითებს საოჯახო თიხის ნაწარმზე, სამშენებლო კერამიკასა და საფლავის ქვებზე ამოკვეთილი ქართ. წარწერები.

რ-ის არქეოლ. მასალა დაცულია რ-ის მხარეთმცოდნეობისა და საქართვ. სახელმწ. მუზეუმებში.

1940-იან წლებში ისტ. რ-ის მიდამოებში დაიწყო მეტალ. ქ-ნისა (1944) და ახ. ქალაქის მშენებლობა. ამ ადგილის შერჩევა სამრეწვ. მშენებლობისათვის ნაკარნახევი იყო სათბობ-სანედლეულო ბაზებთან მისი მოხერხებული მდებარეობით (ამიერკავკ. ცენტრში, თბილ. მახლობლად). აგრეთვე კარგი სამშენებლო მოედნებისა და ტექ. წყლის სიუხვით. 1945 წ. 5 ივნ. რ. დაბად გამოცხადდა, 1948 წ. 19 ივნ-იდან ქალაქია.

**ეკონომიკა.** რ. საქართველოს მძიმე ინდუსტრიის მნიშვნელოვანი ცენტრია. განვითარებულია შავი მეტალ., ქიმ., მანქანათსაშ. და საშენ მასალათა მრეწველობა. მისი ნედლეულის ბაზაა დაშქესანის რკინის მადნის (აზერბ. სსრ), ტყვარჩელისა და ტყიბულის ქვანახშირის და აღმ. საქართვ. კირქვის საბადოები. დიდი საწარმოებია: მეტალ. ქ-ნა, მწყობრში ჩადგა 1950—54. პროდუქციის მთავარი სახეობაა ფოლადის მილები, სხვადასხვა სახის ნაგლინი; საწარმოო გაერთიანება „აზოტი" (რესპ. ქიმ. მრეწვ. უდიდესი საწარმო, მწყობრში ჩადგა 1955 წ. 1961-იდან) ნედლეულად ბუნებრივ აირს იყენებს. გაერთიანების მთავარი პროდუქციაა აზოტოვანი სასუქები, კაპროლაქტამი, ციანიდური მარილები, ელექტროლიტური მანგანუმის ორჟანგი, კალიუმის პერმანგანატი. 1965 ამოქმედდა საწარმოო გაერთიანება „ქიმბოჭკო", რ-იც ქიმ. გაერთიანებიდან მიღებულ კაპროლაქტამს გადაამუშავებს და ამზადებს კორდსა და სხვადასხვა სახის ნართს. მანქანათმშ. მნიშვნელოვანი საწარმოა ამწემშენებელი ქ-ნა. ამზადებს კოშკურ ამწეებს, უმთავრესად საბინაო მშენებლობისათვის; საშენი მასალების დიდი საწარმოა ცემენტის ქ-ნა (უდიდესი საქართველოში). არის აგრეთვე სახლთსაშენი კომბინატი, რკინაბეტონის ნაკეთობათა და სხვა ქ-ნები, მსუბუქი და კვების მრეწვ. საწარმოები.

ქალაქის საბინაო ფონდის საერთო ფართ. 1,5 მლნ. *მ²*-ს აღემატება. რ-ს სასმელი წყლით ამარაგებს მდ. ხრამიდან გაყვანილი წყალსადენი. ქალაქს ემსახურება ავტობუსები, ტროლეიბუსები და ტაქსომოტორები; თბილისთან დაკავშირებულია საგარეუბნო სარკინიგზო და საავტობუსო მიმოსვლით.

**არქიტექტურა.** ქალაქი განაშენიანებულია მდ. მტკვრისაკენ ოდნავ დახრილ ვაკეზე. სამრეწვ. საწარმოები, რკინიგზის სადგური, აღმ. ნაწილი და ზოგი საცხოვრ. უბანი მდებარეობს მტკვრის მარცხ. ნაპირზე (დაგეგმარებული და განაშენიანებულია 1944, არქიტ. მ. ნეპრინცევი, ზ ქურდიანი, ნ. ქურდიანი, დ. მელიქიშვილი, ლ. კობალაძე). უკანასკნელი 15—20 წლის მანძილზე საბინაო მშენებლობა ძირითადად მდინარის მარჯვ. ნაპირზე მიმდინარეობს (1955, არქიტექტორები მ. ნეპრინცევი, ი. ჩხენკელი, დ. მელიქიშვილი) ქალაქის ხუროთმოძღვრული სახის ჩამოყალიბება განაპირობა დიდმა სამრეწვ. ნაგებობებმა და მწვანეში ჩაფლულმა საცხოვრ. კვარტალებმა. 1950—60-იანი წწ. ნაგებობათაგან აღსანიშნავია: მეტალურგთა კულტ. სასახლე (1956, მ. ნეპრინცევი), სტადიონი

(1956—57, დ. მელიქიშვილი) და სხვ. ახ. გენ. გეგმა დამტკიცდა 1972 (მთავარი არქიტექტორები ლ. სუმბაძე, დ. მელიქიშვილი, ვ. ფაფერაშვილი, ლ. გოშაძე, შ. ბაღაშვილი, თ. წერეთელი). ქალაქში დგას ვ. ი. ლენინის ძეგლი (1961, მოქანდაკე ვ. თოფურიძე, არქიტექტორები ვ. ნასარიძე, დ. პაპინაშვილი).

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა.** რ-ში არის 21 ზოგადსაგანმან. და 5 საღამოს (ცვლიანი) სკოლა, ვ. ი. ლენინის სახ. საქართვ. სახელმწ. პოლიტექ. ინ-ტის საღამოს სწავლების ფაკ-ტი, წარმოების პროცესების ავტომატიზაციის საპროექტო-საკონსტრუქტორო ინ-ტი, მეტალ. ქ-ნების დამპროექტებელი საქართვ. სახელმწ. ინ-ტი, პოლიტექ. ტექნიკუმი, ორი სამუსიკო სკოლა-სასწავლებელი, 10 პროფტექნ. და ტექ. სასწავლებელი, პიონერთა სასახლე, დრამ. თეატრი, თოჯინების თეატრი, 4 კულტ. სახლი და კლუბი, 17 ბ-კა, კინოთეატრები, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი; გამოდის საქალაქო გაზ. „სოციალისტური რუსთავი". არის 4 საავადმყოფო, 9 პოლიკლინიკა, 9 აფთიაქი, 2 სამკურნ. პროფილაქტორიუმი იალღუჯის მთაზე.

*ლიტ.:* ლ ო მ თ ა თ ი ძ ე გ., რუსთავში წარმოებული არქეოლოგიური თხრის უმნიშვნელოვანესი შედეგები, «მასალები საქართველოსა და კავკასიის არქეოლოგიისათვის», 1955, ტ. 1; ჭ ი ლ ა შ ვ ი ლ ი ლ., ქალაქი რუსთავი, თბ., 1958. *ვ. ჯაოშვილი, დ. მუსხელიშვილი, ლ. ჭილაშვილი.*

**რუსთავი,** მწვერვალი ყაზბეგის რ-ნში, კავკასიონის განშტოების შანის ქედის სამხრ.-აღმ. ნაწილში, სიმაღლე 3900 *მ*. აგებულია იურული თიხაფიქლებითა და ქვიშაქვებით. დამახასიათებელია ნივალური ლანდშაფტი. გზა ადის მდ. ხდის (თერგის მარჯვ. შენაკადი) სათავიდან. 1953 ქ. რუსთავის მელითონეთა ჯგუფმა (ხელმძღვ. გ. მელია) მოაწყო ზამთრის მასობრივი ასვლა და მწვერვალს ქ. რუსთავის სახელი უწოდეს. *მ. უთმელიძე.*

**რუსთავი,** სოფელი ასპინძის რ-ნში, მდ. მტკვრის მარჯვ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., ინდუსა). ზ. დ. 1040 *მ*, ასპინძიდან 16 *კმ*, ახალციხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 18 *კმ*. შოთა რუსთაველის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა, მეფრინველეობა, მებაღეობა, მემინდვრეობა), საშ. სკოლა, საკავშირო ბაღი, ბ-კა, კლუბი, საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. სოფლის გადასახვევთან დგას შოთა რუსთაველის ძეგლი, რ-ის მახლობლად შემორჩენილია გვიანდ. შუა საუკ. კოშკი და ეკლესიის ნანგრევები.

**რუსთავი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ათ ცხინვალის რ-ნში (ძარის სოფსაბჭო), ლიხის ქედის აღმ. კალთაზე, მდ. აღმოსავლეთის ფრონის ზემოთში. ზ. დ. 1750 *მ*. ცხინვალიდან 17 *კმ*. სამხრ. ოსეთის ათ-ს სამეურნეობათაშორისო საკვებმოპოვების გაერთიანება. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**რუსთავის დრამატული თეატრი,** ქართული საბჭ. თეატრი ქ. რუსთავში. შეიქმნა 1967 გ. ლორთქიფანიძის ინიციატივითა და უშუალო ხელმძღვანელობით, კ. მარჯანიშვილის თეატრიდან წასულ ახალგაზრდა მსახიობთა (ო. მეღვინეთუხუცესი, თ. არჩვაძე, რ. ხობუა, ი. ხობუა, ქ. კიკნაძე, ლ. ანთაძე, თ. სხირტლაძე, ი. უჩანეიშვილი, თ. მაისურაძე, ზ. ლებანიძე, ჯ. გაგნიძე, გ. ბერიკაშვილი, ს. გოგიჩაიშვილი, კ. თოლორაია და სხვ.) ძალებით. თეატრის დირექტორად და სამხატვრო ხელმძღვანელად დაინიშნა გ. ლორთქიფანიძე. პირველი სპექტაკლი — ე. როსტანის „სირანო დე ბერჟერაკი" (რეჟ. გ. ლორთქიფანიძე) შედგა 1967 წ. 30 ოქტომბერს. თეატრის რეპერტუარშია საბჭ. დრამატურგიის საუკეთესო პიესები, აგრეთვე რუს და საზღვარგარეთელ კლასიკოსთა ნაწარმოებები. საუკეთესო დადგმები: ვ. კოროსტილიოვის „ასი წლის შემდეგ" (1967), „ფიროსმანი" (1974); პ. კაკაბაძის „კახაბერის ხმალი" (1968), მ. გორკის „ფსკერზე" (1968), კ. ლორთქიფანიძის „კოლხეთის ცისკარი" (1969), მიჩლის „ლამანჩელი" (1970), ე. დე ფილიპოს „კომედიის ხელოვნება", ო. იოსელიანის „ექვსი შინაბერა და ერთი მამაკაცი", ვ. მაიაკოვსკის „აბანო" (1972), შექსპირის „მეფე ლირი" (1973), „ჰამლეტი" (1975), რ. თაბუკაშვილის „რას იტყვის ხალხი?" (1976), ლ. თაბუკაშვილის „დარაბებს მიღმა გაზაფხულია" (1979), „ზურიკელა" (ნ. დუმბაძის „მე, ბებია, ილიკო და ილარიონის" მიხედვით, 1981), „სოლომან მორბელაძე" (დ. კლდიაშვილის მიხედვით, 1983), თ. ბაძალუას „რეკვიემი ვერცხლის ქორწილისათვის" (1984) და სხვ.

თეატრი გასტროლებს აწყობს როგორც სსრკ ქ-ებში, ასევე საზღვარგარეთ. სპექტაკლებმა—ა. სკოვრონსკის „მაესტრომ" და ი. კატონას „ბანკ-ბანმა" პოლონური და უნგრული დრამატურგიის ფესტივალებზე (1969, 1971) პირველი ადგილები მოიპოვეს. რ. დ. თ-ში სხვადასხვა დროს მოღვაწეობდნენ რეჟისორები: ლ. იოსელიანი, ი. კაკულია, ნ. გაჩავა, მ. ბუკია, ც. ცისკარიშვილი, დ. კობახიძე, თ. მესხი, გ. ანთაძე და სხვ.; მხატვრები: მ. მალაზონია, გ. გუნია, ი. სუმბათაშვილი, დ. თაყაიშვილი, ნ. გაფრინდაშვილი, გ. მღებრიშვილი და სხვ. თეატრის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანა სსრკ სახ. არტისტმა ა. ვასაძემ.

თეატრის დასში იყვნენ (1981): საქ. სსრ სახ. არტისტები ვ. ნეფარიძე, ლ. ფილფანი, ლ. შოთაძე, დამს. არტისტები: ბ. ბეგალიშვილი, ი. ბალიაშვილი, ჯ. გაგნიძე, თ. დაუშვილი, ჯ. მაზიაშვილი, ლ. მიშველიძე, ნ. მუხელიშვილი, ო. სეთურიძე, ე. სიხარულიძე, შ. სხირტლაძე, ა. ხობუა და სხვ. თეატრის მთავარი რეჟისორია საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე ა. ქუთათელაძე; მთავარი მხატვარი — საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე ა. ჭელიძე. *შ. ცუცქირიძე.*

**რუსთავის თოჯინების თეატრი,** თოჯინების სახელმწიფო ქართული თეატრი ქ. რუსთავში. შეიქმნა 1980. აქ ჯერ კიდევ 60-იან წლებში ჩაეყარა საფუძველი თოჯინების წარმოდგენებს სახ. თეატრის სახით (ხელმძღვ. შ. დორეული). თეატრის პირველი სპექტაკლი (1981 წ. 3 ნოემბ.) იყო ნ. ლომოურის „ქაჯანა". თეატრის რეპერტუარშია ვაჟა-ფშაველას „სათაგური", ა. კალაძის „მოხეტიალე ოინბაზები", ს. მიხალკოვის „სამი გოჭი" და სხვა, მთავარი რეჟისორია გ. სებისკვერაძე. თეატრში მოღვაწეობს რეჟ. ს. ყიფშიძე (საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე), მხატვარი — ნ. ვარსიმაშვილი. დასში არიან (1982) ნ. შუბითიძე, ჯ. ალავიძე, ვ. ალავიძე, გ. ჯიმშიტაშვილი, გ. ცერცვაძე და სხვ. *შ. ცუცქირიძე.*

**რუსთავის მეტალურგიული ქარხანა,** ჩვენი ქვეყნის ერთ-ერთი მსხვილი მეტალურგიული საწარმო, ქ. რუსთავში. მუშაობს სრული მეტალ. ციკლით, ამზადებს კოქსქიმ. პროდუქტებს, აგლომერატს, თუჯს, ნაგლინს, თერმოდიფუზიური მეთოდით დაფარულ მოთუთიებული ფოლადის მილებს, ფურცლოვან და სორტულ რკინას, მოთუთიებულ მავთულს, სამჭედლო ნამზადს და სხვ. ქ-ნის მშენებლობა დაიწყო 1941 წ. გაზაფხულზე სადგურ ველთან, მაგრამ დიდი სამამულო ომის (1941 — 45) დაწყებასთან დაკავშირებით მშენებლობა შეწყდა. 1944 მარტში მშენებლობა განახლდა უფრო მოსახერხებელ ადგილზე, სადგურ რუსთავის ახლოს (თბილისიდან 26 *კმ*-ის დაშორებით). ქ-ნა საექსპლოატაციოდ გადაეცა 1947. პირველი ფოლადი გამოუშვა 1950. ამიერკავკ. რკინიგზისა და მტკვრის სიახლოვე ქ-ნას უზრუნველყოფს ტრანსპორტითა და ტექ. წყლით. რკინის მადნით მარაგდება დაშქესანიდან (აზერბ. სსრ), ქვანახშირით — ტყიბულისა და ტყვარჩელის ნახშირის აუზებიდან, ფეროშენადნობით — ზესტაფონის ფეროშენადნობთა ქ-ნიდან, მანგანუმით — ჭიათურიდან, მდნობით (ფლუსით) — მარნეულის რ-ნის სადახლოს კარიერიდან და ა. შ., ქ-ნის საამქროები (განსაკუთრებით, საგლინავი და მილსაგლინავი) აღჭურვილია თანამედროვე ტექნიკით, ავტომატიზაციისა და მექანიზაციის საშუალებებით. მილსაგლინავი დგანის „400-ის" კომპლ. ავტომატიზაციისა და მექანიზაციისათვის ავტორთა ჯგუფს: ხ. ანდრიუხინს, ნ. გომელაურს, გ. გევორქიანს, კ. გრუშეტკინს, ი. ჟორდანიას, ს. მალიშევს, პ. წერეთელს, დ. შალიგინს, ს. შარაშენიძეს მიენიჭათ ლენინური პრემიები. საწარმოს შვიდი სახეობის პროდუქცია მინიჭებული აქვს ხარისხის სახელმწ. ნიშანი.

რუსთავის მეტალურგიული ქარხანა. საწარმოს ხედი.

1974—78 ქ-ნა 17-ჯერ დაჯილდოვდა სსრკ შავი მეტალ. სამინისტროსა და დარგის პროფკავშირის ცენტრ. კომიტეტის გარდამავალი წითელი დროშით, ხოლო 1976—77 სკკპ ცკ სსრკ მინისტრთა საბჭოს, საკავშ. პროფსაბჭოსა და სრულიად საკ. ალკკ ცკ-ის გარდამავალი წითელი დროშით. ამჟამად ქ-ნის კოლექტივი იბრძვის კომუნისტური შრომის საწარმოს წოდების მოსაპოვებლად.

*ლიტ.:* М и ш и н а В. В., Экономика Руставского металлургического завода, Тб., 1966; მ ი ს ი ვ ე, Резервы роста производительности труда в черной металлургии Грузинской ССР, კრ.: Вопросы повышения производительности труда, Тб., 1964. *ა. წერეთელი.*

რუსთავის დრამატული თეატრი. სცენა სპექტაკლიდან ა. ჩხეიძის „თოლია". რეჟ. ა. ქუთათელაძე. 1982.

**რუსთავის ქიმიური ბოჭკოს ქარხანა,** საბჭ. საქართველოს ქიმიური მრეწველობის ერთ-ერთი მსხვილი საწარმო. უშვებს 18 სახეობის პროდუქციას, მ. შ. სხვადასხვა ასორტიმენტის აბრეშუმის ძაფს; ტექ. ბოჭკოს, სახალიჩე ნართს და ა. შ., 1964 მწყობრში ჩადგა ქ-ნის ძირითადი წარმოება. ამჟამად ქ-ნა აერთიანებს 23 ძირითად და დამხმარე საამქროს: სართავს, ქიმიურს, კორდის I და II საგრეხს,



რუსთავის ქიმიური ბოჭკოს ქარხანა.

აბრეშუმის საგრეხს, გადამხვევს, საქსოვს და სხვ.; ძირითად ნედლეულს ღებულობს რუსთავის ქიმ. ქ-ნიდან. მე-11 ხუთწლედში გათვალისწინებულია ქ-ნის მთლიანი რეკონსტრუქცია-გაფართოება, რის შედეგადაც საწარმოო სიმძლავრე 3-ჯერ გაიზრდება. გამოშვებული პროდუქცია იგზავნება სსრკ სხვადასხვა ქალაქში.

*ა. წერეთელი.*

**რუსთავის ქიმიური ქარხანა,** საქართველოს ქიმიური მრეწველობის უდიდესი საწარმო. შეიქმნა 1951. ქ-ნის ძირითადი პროდუქციაა მინერალ. სასუქები (ამონიუმის გვარჯილა, შარდოვანა, ამონიუმის სულფატი), კაპროლაქტამი, კალიუმის პერმანგანატი, ნატრიუმის ციანიდები და სხვ. ქ-ნა აღჭურვილია თანამედროვე ტექნიკით, ორი ათეული წლის მანძილზე ქ-ნის პროდუქციის გამოშვება 4-ჯერ და უფრო მეტად გაიზარდა. 1978—79 განხორციელდა ქ-ნის ძირეული რეკონსტრუქცია, რის შედეგად მისი წლ. სიმძლავრე ორჯერ და მეტად გაიზარდა, მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა გამოსაშვები პროდუქციის ხარისხი. ქ-ნა აზოტოვანი სასუქებით ძირითადად ამარაგებს ამიერკავკ. ეკონ. რ-ნის სოფ. მეურნეობას, მისი პროდუქცია იგზავნება სსრკ თითქმის ყველა ეკონ. რ-ნში, აგრეთვე საზღვარგარეთ. *ა. წერეთელი.*

**რუსთავის შემოერთება 1115,** საქართველოს სამეფო ხელისუფლების მიერ ფეოდალური მონარქიის გაძლიერება-ცენტრალიზაციისათვის გატარებული ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ღონისძიება. 1115, როცა დავით IV აღმაშენებელი მუხრანს იყო და სელჩუკები მის თავდასხმას არ ელოდნენ, *გიორგი ჭყონდიდელ-მწიგნობართუხუცესმა* მტერს რუსთავი გამოსტაცა და საქართველოს შემოუერთა. დიდი ფეოდ. ქალაქისა და მოხერხებული სტრატეგიული პუნქტის შემოერთებას მეტად დიდი მნიშვნელობა ჰქონდა საქართვ. შემდგომი გაძლიერებისათვის.

*წყარო*: ცხოვრება მეფეთ-მეფისა დავითისი, წგ.:ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*ლიტ*.: მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი რ., დიდნი საქმენი (XI ს. მეორე ნახევრისა და XII ს. პირველი მეოთხედის საქართველოს ისტორიის ზოგიერთი საკითხი), თბ., 1978; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 2, თბ., 1965. *რ. მეტრეველი.*

**რუსთავის ცემენტის ქარხანა,** საბჭ. საქართველოს მშენებლობის ინდუსტრიის ერთ-ერთი მსხვილი საწარმო. ქ-ნის I—II ტექნოლ. ხაზი ამუშავდა 1956, III ხაზი — 1965. 1970 ქ-ნამ აითვისა წარმოება სულფმდგრადი, დაბალტუტიანი და დაბალთერმიული ცემენტისა, რ-საც ენგურის უნიკალური თაღოვანი კაშხალის მშენებლობისათვის იყენებენ. ცემენტის ამ სახეობას ხარისხის სახელმწ. ნიშანი აქვს მინიჭებული. ქ-ნის წლ. სიმძლავრეა (1979) 840 ათ. ტ ცემენტი, 1978—79-ში განხორციელდა ცალკეული აგრეგატების რეკონსტრუქცია. 1980-თვის წლ. სიმძლავრემ 1 მლნ. ტ მიაღწია. ქ-ნა აღჭურვილია მძლავრი მტვერდამჭერი საშუალებებით—ელექტრო- და სახელურიანი ფილტრებით. *ა. წერეთელი.*

**რუსთველოლოგია,** მეცნიერების დარგი, რ-იც სწავლობს შოთა რუსთაველის პოემა ვეფხისტყაოსანსა და მის ავტორთან დაკავშირებულ პრობლემატიკას. პირველი რუსთველოლოგიური ნაშრომი *ვახტანგ VI-ის* „თარგმანი პირველი წიგნისა ამის ვეფხისტყაოსნისა თქმული ბატონისშვილის გამგებლის პატრონის ვახტანგისა" თან ერთვის პოემის პირველ ბეჭდურ, ე. წ. ვახტანგისეულ გამოცემას (1712). ნაშრომში განმარტებულია პოემის ძნელად გასაგები ადგილები და ცალკეული სიტყვები. აღძრულია რიგი ისტ.-ლიტ. საკითხებისა (ავტორის ვინაობა, პოემის ორიგინალურობა, იდეოლოგიური თავისებურებანი და ა. შ.). ვახტანგ VI-ის კვალს მისდევენ მომდევნო ხანის კომენტატორებიც — *დავით რექტორი*, *პეტრე ლარაძე*, აგრეთვე, *თეიმურაზ ბატონიშვილი*, რ-ის რუსთველოლოგიურ ნაშრომთაგან ყველაზე მნიშვნელოვანია „განმარტება პოემა ვეფხისტყაოსანისა" და სხვ.

ამავე ხანებიდან ვეფხისტყაოსნით დაინტერესდნენ არაქართველი მკვლევრებიც. ე. *ბოლხოვიტინოვის* წიგნმა „საქართველოს ისტორიული სურათი პოლიტიკური, საეკლესიო და სწავლა-განათლების მდგომარეობის თვალსაზრისით" (პეტერბურგი, 1802), რ-შიც სათანადო ადგილი ეთმობოდა ვეფხისტყაოსანსა და მის ავტორს, ხელი შეუწყო რუსთაველის პოემით დაინტერესებას რუს. და დას. ევრ. სამეცნ. წრეებში.

ფრანგი ქართველოლოგის მ. *ბროსეს* აქტ. მონაწილეობით, მისივე წინასიტყვაობით, დაიბეჭდა პოემის მეორე გამოცემა (1841). ქართვ. მეცნიერთა (დ. ჩუბინაშვილი, პ. იოსელიანი, ა. ცაგარელი, ა. ხახანაშვილი და სხვ.) ნაშრომებში თანდათან გამოიკვეთა რუსთველოლოგიურ პრობლემათა ფართო წრე.

რ-ის ისტორიაში ნაყოფიერი აღმოჩნდა XIX ს. II ნახ., როცა განსაკუთრებული ინტერესი ვეფხისტყაოსნისადმი მჭიდროდ დაუკავშირდა ამ ხანებში გაღვივებულ დიდ ეროვნ.-განმათ. მოძრაობას. ჩვენი პოეტური კულტ. უპირველესი ძეგლი ქართვ. ხალხის ეროვნ. თვითმყოფობის ყველაზე მეტყველ საბუთად იქნა მიჩნეული. აღსანიშნავია ამ თვალსაზრისით ი. ჭავჭავაძის, ა. წერეთლის, ი. გოგებაშვილის, ვაჟა-ფშაველასა და სხვ. წერილები, რ-ებშიც მხატვრული თავისებურებების წარმოჩენასთან ერთად არ იყო უგულებელყოფილი პოემაში დადასტურებული მაღალი საკაცობრიო იდეალები. ქართველოლოგიის ზრდისა და განვითარების შესაბამისად რ-ის მომდევნო ეტაპზე მნიშვნელოვანია ნ. *მარის* შრომები. მათ ღირსებებს განსაზღვრავს მკაცრი ფილოლ. მეთოდები, ტექსტოლოგიურ ძიებათა მაღალი დონე. ამასთან ნ. მარმა, ერთ-ერთმა პირველთაგანმა, ვეფხისტყაოსნის რთული პრობლემატიკა წარმოადგინა როგორც აღმ., ისე დას. მწერლობის შუქზე. XX ს. დასაწყისიდანვე რ-ის საკითხებზე ინტენსიურად მუშაობდნენ ა. სარაჯიშვილი, ე. თაყაიშვილი, დ. კარიჭაშვილი, იუსტ. აბულაძე, ს. კაკაბაძე და სხვ. ი. ჯავახიშვილმა „ქართველი ერის ისტორიის" II ტომში (1914) ვრცელი გამოკვლევა მიუძღვნა შოთა რუსთაველსა და მის ეპოქას.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდგომ ვეფხისტყაოსნის შესწავლა იქცა სახელმწიფოებრივი მზრუნველობის საგნად, მუშაობაში ჩაებნენ მრავალრიცხოვანი სამეცნ. ძალები, რ. ჩამოყალიბდა კომპლ. დარგად, რ-იც ითვალისწინებს როგორც ფილოლ, ისე ისტ. და სხვ. მომიჯნავე მეცნიერებათა თანამედროვე მიღწევებს. მუშაობამ შეიძინა გამიზნული ხასიათი, შეიცვალა ორგანიზაციული ფორმები. ჩამოყალიბდა სპეც. რუსთველოლოგიური კერები (რუსთაველის სახ. ქართ. ლიტ-რის ისტ. ინ-ტის რუსთველოლოგიური განყ-ბა, საქართვ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდიუმთან არსებული „ვეფხისტყაოსნის ტექსტის დამდგენი კომისია", თსუ-ის „რუსთველის კაბინეტი" და ა. შ.).

ვეფხისტყაოსნის შესწავლისა და ტექსტის დადგენის საფუძველია პოემის ხელნაწერი მემკვიდრეობის შესწავლა. ჩამოყალიბდა გარკვეული კონცეფცია ვეფხისტყაოსნის ტექსტის ისტორიაზე, პოემის შედგენილობა-მოცულობის საკითხებზე. ახლებურად დაისვა რუსთაველსა და მის პოემასთან დაკავშირებული არაერთი ისტ.-ლიტ. საკითხი (პოემის დაწერის თარიღი, ავტორის ვინაობა, პოემის ორიგინალურობის დასაბუთება, რუსთაველის მიმართება ადრინდ. ქართ. მწერლობასთან, მისი კავშირი აღმოსავლეთის პოეტურ კულტურასთან, ვეფხისტყაოსნის გავლენა ქართ. მწერლობის შემდგომ განვითარებაზე და ა. შ.). დაიწერა აგრეთვე სპეც. ხასიათის ნაშრომები ვეფხისტყაოსნის ეპოქაზე, რ-ებშიც წარმოდგენილია პოემის სოც. გარემოს განუყოფელი კავშირი XII ს. ქართ. ისტ. სინამდვილესთან.

საგულისხმო ნაშრომები გამოქვეყნდა ვეფხისტყაოსნის ლექსიკაზე, ენაზე, პოეტიკის და, საერთოდ, მხატვრული კონსტრუქციის თავისებურებაზე; პოემის ტიპოლოგიურ მიმართებაზე შუა საუკ. როგორც აღმოსავლეთის, ისე დასავლეთის მწერლობასთან; სპეციალურად დამუშავდა ვეფხისტყაოსანთან დაკავშირებული ფოლკლორისტული საკითხები და ა. შ. საფუძვლიანად იქნა გამოკვლეული რუსთაველის შემოქმედების მსოფლმხედველობრივი, რელიგ. თუ ესთეტ. ასპექტები. გამოვლინდა მნიშვნელოვანი ფაქტები, რ-ებიც წარმოაჩენენ ვეფხისტყაოსნის ავტორის ღრმეს კავშირებს ქრისტ. რელიგიასთან და, საერთოდ, ქართ. კულტურასა და აზროვნებასთან; მის დიდ განსწავლულობას როგორც აღმოსავლეთის, ისე დასავლეთის ფილოს. მწერლობაში.

ამ ხნის მანძილზე საგულისხმო გამოკვლევები გამოაქვეყნეს ი. ჯავახიშვილმა, კ. კეკელიძემ, ა. შანიძემ, იუსტ. აბულაძემ, პ. ინგოროყვამ, ს. კაკაბაძემ, შ. ნუცუბიძემ, ა. ბარამიძემ, ვ. ბერიძემ, ს. იორდანიშვილმა, გ. წერეთელმა, ილია აბულაძემ, ი. გიგინეიშვილმა და სხვ. ვრცელ მონოგრაფიულ ნაშრომთაგან აღსანიშნავია შ. ნუცუბიძის „რუსთაველის შემოქმედება" (რუს. ენაზე, 1958); ა. ბარამიძის „შოთა რუსთველი" (1975), გ. იმედაშვილის „ვეფხისტყაოსანი და ქართული კულტურა" (1968), ნ. ნათაძის „რუსთველური მიჯნურობა და რენესანსი" (1965), ს. ცაიშვილის „ვეფხისტყაოსნის ტექსტის ისტორია" (ორ ტომად, 1970) და სხვ. რ-ის პრობლემატიკისადმი მიძღვნილი ნაშრომები გამოაქვეყნეს ა. გაწერელიამ, შ. ძიძიგურმა, გ. ჯიბლაძემ, ს. ყუბანეიშვილმა, გ. ნადირაძემ, ი. ლოლაშვილმა, ვ. ნორაკიძემ მ. ჩიქოვანმა, შ. ღლონტმა, ი. მეგრელიძემ, ლ. მენაბდემ, მ. გუგუშვილმა, მ. კარბელაშვილმა, ე. ხინთიბიძემ, გ. შარაძემ, მ. გიგინეიშვილმა, ლ. ანდღულაძემ, ბ. დარჩიამ, ს. სერებრიაკოვმა, გ. კარტოზიამ, რ. პატარიძემ, ა. ჭინჭარაულმა, მ. მახათაძემ, დ. ქუმსიაშვილმა და სხვ

ბოლო წლებში არაერთი საყურადღებო გამოკვლევა და წერილი გამოაქვეყნეს აგრეთვე როგორც უცხოელმა, ისე რუსმა და საბჭ. კავშირის სხვა ეროვნების მკვლევრებმა.

*ლიტ*.: ი მ ე დ ა შ ვ ი ლ ი გ., რუსთველოლოგიური ლიტერატურა (1712—1956 წლები), თბ., 1957; მ ი ქ ა ძ ე გ., ძველი ქართული მწერლობის ბიბლიოგრაფია, ტ. 2, თბ., 1968; რუსთველი მსოფლიო ლიტერატურაში, [ტ.] 1—2, თბ., 1976—78; Б а б а я н А. М., Шота Руставели. Библиографический справочник (1712—1970), М., 1975.

*ს. ცაიშვილი.*

**რუსიანი,** სოფელი საგარეჯოს რ-ნში (გომბორის სოფსაბჭო), გომბორის ქედის დას. კალთაზე. ზ. დ. 1150 *მ*, საგარეჯოდან 52 *კმ*. გომბორის მეცხოველეობა-მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. გომბორში (6 *კმ*). ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**რუსინოვი** ივანე ნიკოლოზის ძე (დ. 26. XI. 1909, პავლოვსკის დასახლება, მოსკ. ოლქი), რუსი საბჭ. თეატრისა და ესტრადის მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1970). 1930 დაამთავრა მოსკ. აკად. მცირე თეატრის სტუდია. 1930—52 მოღვაწეობდა მოსკ. ტომსკის, კიროვის როსტოვის, კუიბიშევის, კრასნოიარსკის, ნორილსკისა და სხვ. თეატრებში. 1952—61 თბილ. გრიბოედოვის სახ. თეატრის მსახიობი. 1961-იდან მოსკ. სახელმწ. ფილარმონიის მსახიობია. გამოირჩევა დიდი სცენური მომხიბვლელობით, სასიამოვნო ტემბრის ხმით, აქტიორული ტემპერამენტით. რ. ჰეროიკული პლანის მსახიობია. როლები:

რომეო, ორსინო, მალკოლმი, კასიო (შექსპირის „რომეო და ჯულიეტა“, „მეთორმეტე ღამე“, „მაკბეთი“, „ოტელო“), კარლ მოორი (შილერის „ყაჩაღები“), ნეზნამოვი (ოსტროვსკის „უდანაშაულო დამნაშავენი“), ვრონსკი („ანა კარენინა“ ლ. ტოლსტოის მიხედვით), კიკვიძე (ვ. დარასელის „კიკვიძე“), ფერდინანდი (შილერის „ვერაგობა და სიყვარული“), ჩაცკი (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან“); შერვინსკი (მ. ბულგაკოვის „ტურბინითა დღეები“), ალექსეი მარკოვი (კ. სიმონოვის „ერთი სიყვარულის ისტორია“) და სხვ. მონაწილეობდა ლიტ. საღამოებში. გამოდის ესტრადაზე როგორც მხატვრული კითხვის ოსტატი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*შ. ცუცქირიძე.*


ი. რუსინოვი.

**„რუსი სოციალ-დემოკრატების ამოცანები“**, ვ. ი. ლენინის ნაშრომი (იხ. თხზ., გამოც. მე-4, ტ. 2), რ-იც მიეძღვნა რუს. ს.-დ. პარტიის პრაქტიკულ მოღვაწეობას, ფორმებსა და მეთოდებს რუსეთში მარქსისტული პარტიის არარსებობისა და მუშათა დაქუცმაცებული წრეების, ს.-დ. ჯგუფების მოქმედების პირობებში. დაიწერა გადასახლებაში 1897 დასასრ., პირველად დაიბეჭდა ჟენევაში 1898 ნაშრომში მოცემულია მუშათა კლასის დემოკრ. და სოციალ. ამოცანების ერთიანობის, პარტიის, როგორც პროლეტარიატის დამოუკიდებელი რაზმის, შექმნის აუცილებლობა. აღნიშნავდა რა, რომ ს.-დ. პრინციპები ლიტ-რაში უკვე ასახულია, ვ. ი. ლენინმა დღის წესრიგში დააყენა მასებთან პრაქტ. მუშაობა, რევ. მომზადებისათვის. მიუთითა ამ მუშაობის ფორმებზე (პროპაგანდა, აგიტაცია, ორგანიზაცია) და მოგვცა მათი ზუსტი დახასიათება. ვ. ი. ლენინმა აქვე ჩამოაყალიბა მომავალ რევოლუციაში პროლეტარიატის ჰეგემონობის თეზისი, დაამტკიცა, რომ მრავალრიცხოვანი და სხვადასხვა სახის ძალებს შორის მხოლოდ მუშათა კლასი წარმოადგენს თვითმპყრობელობის ბოლომდე თანამიმდევრულ მოწინააღმდეგეს და დაინტერესებულია მისი სრული ლიკვიდაციით, რომ მხოლოდ პროლეტარიატს შეუძლია იყოს დემოკრ. რევ. ბელადი, რ-საც შესწევს უნარი მიიყვანოს იგი ბოლომდე. ამასთან ერთად ვ. ი. ლენინი ნაშრომში ხაზს უსვამს თვითმპყრობელობის წინააღმდეგ ერთიანი ფრონტის შექმნის დიდ მნიშვნელობას. „რ. ს.-დ. ა.“ უშუალო წინამორბედი იყო ლენინის შრომისა „რა ვაკეთოთ?“ და რსდმპ II ყრილობის გადაწყვეტილებებისა.

**„რუსი სოციალ-დემოკრატების კავშირი საზღვარგარეთ“**, დაარსდა 1894 ბოლოს ჟენევაში „შრომის განთავისუფლების“ ჯგუფის ინიციატივით და მუშაობდა მისივე ხელმძღვანელობით. კავშირი უშვებდა ლიტ-რას რუსეთისათვის. რსდმპ I ყრილობამ (1898) კავშირი პარტიის საზღვარგარეთულ წარმომადგენლად ცნო. 1898 დასასრულიდან კავშირში უმრავლესობა მოიპოვეს *„ეკონომიზმის“* ოპორტუნისტულმა წარმომადგენლებმა, ე. წ. ახალგაზრდებმა. 1898 აპრ. კავშირმა დაიწყო ჟურნ. „რაბოჩეე დელოს“ გამოცემა. 1900 კავშირის II ყრილობაზე ჟენევაში მოხდა საბოლოო განხეთქილება. „შრომის განთავისუფლების“ ჯგუფის წევრები თანამოაზრეებთან ერთად ყრილობიდან წავიდნენ, შექმნეს დამოუკიდებელი ორგანიზაცია „სოციალ-დემოკრატი“. კავშირი და მისი ბეჭდვითი ორგანო „რაბოჩეე დელო“ გადაიქცა „ეკონომიზმის“ იდეების გამტარებლებად რუს. სოციალ-დემოკრატიაში. რსდმპ II ყრილობამ (1903) კავშირი სხვა ცალკეულ ორგანიზაციებთან ერთად დაშლილად გამოაცხადა.

**„რუსი ხალხის კავშირი“**, მასობრივი შავრაზმული ორგანიზაცია რუსეთში, შეიქმნა 1905 პეტერბურგში რევოლუციასთან ბრძოლის მიზნით. აერთიანებდა წვრილი ბურჟ., მემამულეების, ინტელიგენციის, ეკლესიის მსახურთა, კულაკობის რეაქციულ ნაწილს. „რ. ხ. კ-ს“ მფარველობდა იმპ. ნიკოლოზ II. ორგანიზაციის პროგრამა (1906 აგვ.) ითვალისწინებდა რუს. ერთიანობას, თვითმპყრობელობის შენარჩუნებას, გამსჭვალული იყო დიდმპყრობლური შოვინიზმისა და ანტისემიტიზმის სულისკვეთებით. ძირითადი ბეჭდვითი ორგანო იყო „რუსსკოე ზნამია“ თვითმპყრობელობის დამხობის შემდეგ (1917 თებ.) „რ. ხ. კ.“ სხვა შავრაზმულ ორგანიზაციებთან ერთად დაშლილად გამოცხადდა.

**რუსლო** (Rousselot) ჟან პიერ (14 X 1846, სან-კლუ, — 16. XII. 1924 პარიზი), ფრანგი ფონეტიკოსი. პარიზის ინ-ტის დამთავრების შემდეგ მუშაობდა პარიზის კათოლ ინ-ტში, სადაც პირველად შექმნა ექსპერ. ფონეტიკის კურსი. კოლეჟ დე ფრანსთან დააარსა ექსპერ. ფონეტ. ლაბორატორია. 1897-იდან იყო მისი დირექტორი. რ-მ შექმნა ფონეტ. კვლევისათვის მნიშვნელოვანი მრავალი ინსტრუმენტი, რ-ებიც წარმატებით გამოიყენება ექსპერ. ფონეტიკაში.

**„რუს მუშათა ჩრდილოეთის კავშირი“**, ერთ-ერთი პირველი რევოლუციური მუშათა ორგანიზაცია რუსეთში. დაარსდა 1876–77 პეტერბურგში არსებული მუშათა წრეების საფუძველზე მუშა რევოლუციონერების ს. *ხალტურინისა* და ვ. *ობნორსკის* თაოსნობით. მოიცავდა 200-მდე წევრს, მოქმედებდა არალეგალურად დამფუძნებელ სხდომაზე, 1878 წ. 23 და 30 დეკ., „კავშირმა“ მიიღო პროგრამა სათაურით „რუს მუშებს!“ 1880 თებ „კავშირმა“ პეტერბურგში გამოსცა პირველი არალეგალური გაზეთი „რაბოჩაია ზარია“ მარტში სტამბა დაარბიეს, „კავშირის“ აქტ. წევრები დააპატიმრეს და ორგანიზაციაც დაიშალა.

**რუსო** (Russo) ალეკუ [17 (29). III. 1819, კიშინიოვი(?) 4 (16) II. 1859, იასი], მოლდაველი და რუმინელი მწერალი მონაწილეობდა 1848 რევოლუციაში ჯერ მოლდავეთში, შემდეგ ტრანსილვანიაში პირველი ნაწარმოები „იასი და მისი მცხოვრებნი 1840 წ.“ ემიგრაციაში დაწერა ფრანგ. ენაზე. მამხილებელი სატირული პიესისათვის „ჟიკნიჩერულ ვადრი“ (დაიდგა 1846) დააპატიმრეს პოემაში „რუმინეთის სიმღერა“ (1850) გამოხატა რუმინ ხალხის სწრაფვა თავისუფლებისაკენ ამხელდა ფეოდალიზმის გადმონაშთებს მოლდავეთში (ნარკვევები „ეროვნული ეტიუდები“, „ვერხვის კლდე“ და სხვ.). ლიტ.-ესთეტ. შეხედულებები გამოთქმული აქვს სტატიებში „ხალხური პოეზია“ (1846), „ფიქრები“ (1855) და სხვ რ ხალხ. სიტყვიერების შეკრების ერთ-ერთი ინიციატორი იყო.

**რუსო** (Rousseau) ანრი ჟიულიენ ფელიქს (20. V. 1844, ლავალი, დეპარტ. მაიენი, — 2. IX. 1910, პარიზი), თვითნასწავლი ფრანგი ფერმწერი. მსახურობდა პარიზის საბაჟოში. ხატვა 1880-იდან დაიწყო; 1886-იდან სურათებს გამოფენდა „დამოუკიდებელთა სალონში“. აღიარება პოვა პოსტიმპრესიონისტების დახმარებით. რ-ს ნაწარმოებები (ფანტასტ. პეიზაჟები, პარიზის გარეუბანთა ხედები, ჟანრული სცენები, პორტრეტები, ავტოპორტრეტები) გამსჭვალულია გულუბრყვილო უშუალობით. მათთვის დამახასიათებელია „ბავშვური“ პირობითობა და ამავე დროს დეტალების ზუსტი გადმოცემა, მკაფიო სიბრტყითი ფორმა. რ-ს შემოქმედებით დაიწყო პრიმიტივიზმის მხატვრული ღირებულების აღიარება და ამ მიმართულების გამომსახველობითი საშუალებების გამოყენება XX ს. ხელოვნ. უახლეს მიმდინარეობათა მიერ.

**რუსო** (Rousseau) თეოდორ (15. IV. 1812, პარიზი, — 22. XII. 1867, ბარბიზონი, ხენისა და მარნის დეპარტ., საფრანგეთი), ფრანგი ფერმწერი და გრაფიკოსი, *ბარბიზონის სკოლის* წამყვანი ოსტატი. რ. როგორც მხატვარი ძირითადად დამოუკიდებლად ჩამოყალიბდა. განიცადა ი. რეისდალის, ჯ. *კონსტებლის*, უ მიშელის გავლენა 1830-იან წლებში ბარბიზონში დასახლდა, რ-ს ნაწარმოებებისათვის დამახასიათებელია კომპოზ. გადაწყვეტის ჰარმონიული გაწონასწორებულობა, ფერთა ზომიერი გამა, რ-იც ფაქიზად გადმოსცემს ბუნების სხვადასხვა მდგომარეობას. ნამუშევრები. „ბაზარი ნორმანდიაში“ (დაახლ 1832, ერმიტაჟი, ლენინგრადი), „წაბლის ხეივანი“ (1837), „ჭაობი ლანდეში“ (1852), „მუხები“ (1852 — სამივე ლუვრი, პარიზი), „ბარბიზონის ხედი“ (ა პუშკინის სახ სახვ. ხელოვნ მუზეუმი, მოსკოვი). ცნობილია რ-ს ნახატები და ოფორტები.

*ლიტ.*: Яворская Н. В., Пейзаж Барбизонской школы, М., 1962, с. 91—130.


თ. რუსო.

**რუსო** (Rousseau) ჟან ბატისტ (6. IV. 1670 ან 1671, პარიზი, — 17. III. 1741, ბრიუსელი), ფრანგი პოეტი. 1712, იმის გამო, რომ ცილი დასწამა ლიტ. მეტოქეებს, საფრანგეთიდან განდევნეს. სახელი გაითქვა „ოდებით“ შექმნა ორიგინ. პოეტური ჟანრი კანტატა („კანტატა კირკეზე“), წერდა აგრეთვე მიძღვნებს, ეპიგრამებს, კომედიებს. მას ბრწყინვალე ვერსიფიკატორად მიიჩნევენ.

**რუსო** (Rousseau) ჟან ჟაკ (28. VI. 1712, ჟენევა, — 2. VII 1778, ერმენონვილი, პარიზის მახლობლად), ფრანგი ფილოსოფოსი, მწერალი, კომპოზიტორი, განმანათლებელი. 1741-მდე ცხოვრობდა შვეიცარიაში, შემდეგ წავიდა პარიზში. აქ დაუახლოვდა დიდროს და მონაწილეობა მიიღო ენციკლოპედიის შექმნაში. აქტიურად მონაწილეობდა მძლავრ საზ. მოძრაობაში, რ-მაც გადამწყვეტი როლი შეასრულა ფეოდალიზმის იდეოლოგიური საყრდენების კრიტიკის, ფეოდალიზმის დამხობისა და ახ. წყობის დაფუძნების საქმეში საფრანგეთსა და საერთოდ ევროპაში. მიიღო მხოლოდ დაწყებითი განათლება, შემდეგ არსად უსწავლია, მაგრამ დიდი ნიჭისა და განსაკუთრებული შრომისმოყვარეობის შედეგად ღრმად დაეუფლა ფილოსოფიას, ლიტ-რას, ისტორიას, ბუნებათმეტყველების სხვადასხვა დარგს, განსაკუთრებით კი ბოტანიკას ბავშვობიდანვე გატაცებული იყო მუსიკით, შეადგინა ახ. სანოტო ანბანი, დაწერა რამდენიმე მუს. კომედია; ავტორია კრიტ. ნაშრომებისა მუს თეორ., თეატრისა და დრამატურგიის საკითხებზე.


ა. რუსო.

რ-ს ფილოს., საზ.-პოლიტ. და პედ. შეხედულებანი დასრულებული სახით მოცემულია ტრაქტატში „საზოგადოებრივი ხელშეკრულების შესახებ“ და რომანში „ემილი ანუ აღზრდის შესახებ“ (ორივე — 1762). რ-ს რადიკალური შეხედულებების გამო ორივე წიგნი საეკლ. ხელისუფალთა წარდგინებით ცეცხლს მისცეს პარიზშიც და ჟენევაშიც. რ. გარდაიცვალა ემიგრაცი-


ა. რ უ ს ო „პოეტის შთამაგონებელი მუზა“ 1909. ა. პუშკინის სახ. სახვითი ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.

აში. საფრ. ბურჟ. რევ. შემდეგ მისი ნეშტი გადაასვენეს პარიზში და დაკრძალეს პანთეონში, ვოლტერის გვერდით. მის საფლავს ამკობს წარწერა—„ბუნებისა და ჭეშმარიტების მამას".

რ-ს ფილოს. შეხედულებები ეფუძნება ლოკისეულ ემპირიზმსა და კარტეზიანულ რაციონალიზმს შემეცნების თეორიაში იგი იზიარებს ლოკის თვალსაზრისს, მაგრამ ცდილობს დაძლიოს მისთვის დამახასიათებელი აღქმისეული ღა განსჯისეული საწყისების ურთიერთობის გაორებული გაგება. რ-თვის ცნობიერების აქტები წარმოადგენს ჭეშმარიტების საზომსა და ადამიანის პრაქტ საქმიანობის წარმმართველ ძალას; ხოლო სულიერი ცხოვრების ახსნისას იგი დიდ მნიშვნელობას ანიჭებს გრძნობად საწყისებს. ამასთან რ. უარყოფს საგნებისა და მოვლენების ურთიერთობის დეკარტისეულ მათ.-მექანიცისტურ ახსნას მისი აზრით, ამ სფეროს განსაზღვრავს ნებისყოფა რ. მოქალაქეობრივი რელიგიის დამცველია რელიგ. დოგმატები და მათი აღსრულება ყველა მოქალაქის მიერ რ-ს სავალდებულოდ მიაჩნია წესრიგის უზრუნველსაყოფად, მაგრამ ისინი არ წარმოადგენენ არც სამყაროსა და მისი შემეცნების და არც ადამიანთა პიროვნული ცხოვრებისა და აღზრდის განმსაზღვრელ სავალდებულო ნორმებს



ჟ.-ჟ რუსო.

ფრანგ განმანათლებელთა შორის რ ყველაზე რადიკალური მოაზროვნეა. მისი ამოსავალი დებულებაა „კაცობრიობას შეადგენს ხალხი, ის, რაც ხალხზე ზევით დგას, იმდენად მცირეა, რომ მასზე ლაპარაკიც არ ღირს" ნაშრომში „საზოგადოებრივი ხელშეკრულების შესახებ" რ. შემდეგი სახით წარმოგვიდგენს ახ. საზ-ბის საწყისებს: ადამიანები ჰარმონიული საზ. თანაცხოვრებისათვის ნებაყოფლობითი ხელშეკრულების გზით კავშირდებიან და ქმნიან სუვერენულ, ერთიან სახელმწიფოებრივ სხეულს ამით ისინი, მართალია, გარკვეული ზომით ასხვისებენ თავიანთ თავისუფლებასა და ნებას, მაგრამ ეს ანაზღაურდება იმით, რომ სახელმწიფოს საერთო სხეული მშვიდობიანი ცხოვრების სახით უზრუნველყოფს თითოეული ადამიანის პირად უფლებებს და მათ ჰარმონიულ თანაცხოვრებას. ასეთ სახელმწიფოში რ. ტოვებს კერძო საკუთრებას, მაგრამ ზომიერი სახით მისი აზრით, ამგვარი სახელმწიფოს შენება შეუძლებელია მშვიდობიანი გზით, რადგან დესპოტური სახელმწიფოები ნებით არ დათმობენ ძალადობით მოხვეჭილ პრივილეგიებს

რ-ს შემოქმედების ადრინდ პერიოდიდან აღსანიშნავია ლექსები და პოემები: „ბაღი შარმეტში" (1736, გამოქვეყნდა 1739), „მიძღვნა ბ-ნ ბორდისადმი" (1714, გამოქვეყნდა 1743), „მიძღვნა პარიზისადმი" (1742 — გამოქვეყნდა 1772), „სილვიას ხეივანი" (1746, გამოქვეყნდა 1750), „მიძღვნა ბ-ნ ლ ეტანისადმი" (1749, გამოქვეყნდა 1752), კომედიები „ნარცისი" (1733, დაიდგა 1752, გამოქვეყნდა 1753), „სამხედრო ტყვეები" (1743, გამოქვეყნდა 1782), „თამამი წამოწყება" (დაიდგა 1747, გამოქვეყნდა 1772) ცალკეული ღირსშესანიშნავი თვისებების მიუხედავად (ბასრი იუმორი, მკაფიოდ გამოხატული მსოფლაღქმა და ეთიკური შეხედულებები), ეს ნაწარმოებები ორიგინალობით ნაკლებად გამოირჩევა.

1761 რ-მ გამოაქვეყნა რომანი „ჟიული ანუ ახალი ელოიზა. ალპების ძირში მდებარე ქალაქის მცხოვრები ორი შეყვარებულის წერილები", რ-მაც მთელი ეპოქა შექმნა ევრ ლიტ-რის ისტორიაში, საფუძველი ჩაუყარა რომანტიზმს პროზაში და განამტკიცა რუსოიზმი არა მარტო როგორც ფილოს. და საზ., არამედ როგორც ლიტ.-მხატვრული მიმდინარეობა. ნაწარმოებში ყველაზე ნათლად გამოჩნდა რ-ს მოტივები — სიკეთე, ბუნების კულტი, ლირ. მელანქოლია, საკუთარი „მესადმი" გადაჭარბებული ყურადღება, კონფლიქტები საზ-ბასთან. რომანის გმირები იდეალურად გამოხატავენ ავტორის კონცეფციას ადამიანზე „ახალი ელოიზა" XVIII ს. ევრ. რომანის ისტორიაში თითქმის კულმინაციური პუნქტი იყო. მრავალგვარი თხრობითი ელემენტი მასში გაერთიანდა ახ. იდეურ-მხატვრული მიზნით. ამ რომანმა დიდად განსაზღვრა ბურჟ. რომანის განვითარების შემდგომი გზები, ხოლო რომანის ახ იდეურ-მხატვრულმა კონცეფციამ განაპირობა ახ. ლიტ. ენაც რ-ს მუს. ინტერესები გამოჩნდა მის ლიტ სტილში, რ-იც გამოირჩევა ფრაზებისა და პერიოდების ემოციურად ამაღლებული ტონით, ემოციურ-რიტორიკული ხერხების გამოყენებით, ჭეშმარიტად მუს რიტმულობით და სხვ რ-ს მდიდარ ლიტ მემკვიდრეობაში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს მის რომან-ტრაქტატს „ემილი ანუ აღზრდის შესახებ", სადაც გამოხატულია საბოლოოდ ჩამოყალიბებული აზრები კაცთა ბუნებისა, მათი შესაძლებლობისა და თანაცხოვრების შესახებ „ემილი" არაა მარტო პედ. ნაშრომი, იგი ვრცელი მორალური ტრაქტატია, რ-ის მიზანია მკითხველი გაარკვიოს ამქვეყნად ადამიანის დანიშნულებაში საერთოდ კერძოდ, გვიჩვენოს ის საშუალებანი, რ-თა მეშვეობით ადამიანი ბავშვობიდანვე მტკიცე ძაფებით არის დაკავშირებული დედა ბუნებასთან „ემილის" გამოქვეყნებიდან ბავშვთა ცხოვრების კვლევის სფეროში ახ. ერა დაიწყო. გოეთემ ამ წიგნს „ბუნებრივი აღზრდის სახარება" უწოდა. მართლაც, „ემილის" შემდეგ დაიმკვიდრა პედაგოგიკაში ბავშვმა თავისი კუთვნილი ადგილი, აღზრდის უსულო, უპიროვნო მკვდარი ობიექტიდან იგი იქცა განსხეულებულ ცოცხალ სუბიექტად. რ-მ დამაჯერებლად დაგვანახა, რომ ბავშვობა ფიზ და ფსიქ ზრდისა და განვითარების ხანგრძლივ პროცესში შინაგანი კანონების მქონე მკაფიოდ ჩამოყალიბებული ფენომენია და რომ ბავშვი ცოცხლობს ზრდადასრულებული ადამიანისაგან თვისებრივად განსხვავებული საკუთარი წარმტაცი სიცოცხლით ამ ძირითადი დებულებებიდან გამომდინარეობს რ-ს მკაცრი მითითება იმის შესახებ, რომ ვინც ბავშვობის ბუნებასა და მის თავისებურებებში ვერ ერკვევა და ისე ჰკიდებს ხელს აღზრდის საქმეს, იგი მოძალადეა; მისივე სამართლიანი ბრალდებით, ფეოდ. აღზრდის სისტემა თრგუნავს ბავშვობას, ადამიანის ცხოვრების ამ განუმეორებელ სამოთხეს „ემილში" ღრმა გულწრფელობითა და მომაჯადოებელი სიძლიერითაა მოთხრობილი დედის როლისა და დანიშნულების შესახებ

წარუშლელი კვალი დატოვა კაცობრიობის ხსოვნაში რ-ს „აღსარებამ" (რომანი ავტობიოგრაფია, 1766 — 69, გამოიცა 1782 — 89), რ-შიც გადმოცემულია ხალხის ინტერესებისათვის მებრძოლი, ხალხის წრიდან გამოსული მარტოხელა კაცის ცხოვრების მღელვარე ისტორია. მასში ოთხი ლაიტმოტივია — პიროვნების კულტი, მგრძნობიარობა, ბუნების კულტი, სოც უსამართლობის მძაფრი შეგრძნება. ეს მოტივები ახასიათებს რ-ს ფილოს შეხედულებებსაც, ცხოვრების უშუალო შეგრძნებებსაც და მის მხატვრულ შემოქმედებასაც თვითანალიზის, ფსიქ. ნიუანსების სიმდიდრის მიხედვით, რაც იმ დროისათვის სიახლე იყო, ნაწარმოები ძალზე ამაღლებს სულიერი ცხოვრების, ადამიანურ ღირსებათა მნიშვნელობას, გადმოგვცემს საზ. სინამდვილეს მთელი თავისი კოლიზიებით. „აღსარებას" ბევრი დიდი მწერალი მაღალი პოეტური ღირსების ნაწარმოებად თვლიდა მაგ., „აღსარება" ერთ-ერთი სამაგიდო წიგნი იყო ი. ჭავჭავაძისათვის. „აღსარების" ერთგვარი დამატებაა დიალოგები: „რუსო განსჯის ჟან ჟაკს" (1775—76) და „ეული მეოცნების სეირნობები" (1777 — 78, გამოქვეყნდა 1782).

რ-ს პიროვნებამ და შემოქმედებამ წარუშლელი გავლენა მოახდინა მისი თანამედროვე და მომავალი თაობების იდეურ და ლიტ. ცხოვრებაზე. რუსოიზმმა, უდიდესი გავლენა იქონია სულიერი ცხოვრების მრავალ სფეროზე

*თხზ*. Œuvres complètes, v. 1—13, P., 1885—1905; Œuvres complètes, t 1—3, P., 1959—64; Избр. соч., т. 1—3, М., 1961; Юлия, или Новая Элоиза, М., 1968; Трактаты, М., 1969; Пед соч., т. 1—2, М., 1981; ემილი ანუ აღზრდის შესახებ, თბ., 1949.

*ლიტ*.. დ ა ნ ე ლ ი ა ს., ჟან-ჟაკ რუსოს ცხოვრება და პედაგოგიური სისტემა, თბ., 1947; ო ბ ო ლ ა ძ ე უ., ჟან-ჟაკ რუსო, თბ., 1976; В е р ц м а н И Е., Жан-Жак Руссо, М., 1958; Д ж и б л а д з е Г. Н., Сущность руссоизма, Тб, 1983.

*უ. ობოლაძე.*

**„რუსსკაია მისლ"**, ყოველთვიური რუსული სამეცნიერო, ლიტერატურულ-პოლიტიკური ჟურნალი; გამოდიოდა 1880 — 1918 მოსკოვში გამომცემელი—ვ. ლავროვი, რედაქტორები (1885-იდან)—ვ. გოლცევი, მ რემეზოვი. „რ. მ" იყო ლიბერ. მიმართულების გამოცემა, რ-იც თანაგრძნობით ეკიდებოდა ხალხოსნობას. იბეჭდებოდა ვ. კოროლენკოს, ვ გარშინის, ა პლეშჩეევის, ნ კარონინ-პეტროპავლოვსკის ნაწარმოებები 1905—07 რევ. შემდეგ „რ. მ." კადეტური პარტიის ორგანო გახდა. რედაქტორები—პ სტრუვე, ა კიზევეტერი; ოქტ. რევოლუციას ჟურნალი მტრულად შეხვდა. 1917 საბჭ. ხელისუფლებამ იგი დახურა.

**„რუსსკაია პრავდა"**, კიევის სახელმწიფოსა და ფეოდალური დაქუცმაცებულობის ეპოქის ძვ. რუსული სამართლის წიგნი. შემონახულია XIII — XVIII სს ნუსხებში. „რ პ-ს" საფუძვლად დაედო ჩვეულებითი სამართალი, მთავრის კანონმდებლობა, სასამართლო პრაქტიკა. „რ. პ-ს" მოკლე რედაქციას შეადგენს „იაროსლავის პრავდა" („უძველესი პრავდა", რ-იც *იაროსლავ ბრძენის* სახელთან არის დაკავშირებული), „იაროსლავისძეთა პრავდა" და სხვ „იაროსლავის პრავდა" ფეოდ. სამართ. ნორმებთან ერთად, პირველყოფილთემური წესწყობილებიდან მომდინარე, არქაულ ნორმებსაც შეიცავდა. „რ. პ-ს" შემდგომი განვითარება და სრულყოფა მოხდა იაროსლავის შვილებისა და შვილიშვილის — ვლადიმერ მონომახის დროს. „იაროსლავისძეთა პრავდამ" გააძლიერა პასუხისმგებლობა მთავრის რაზმელთა და სხვ. მსახურთა მკვლელობისათვის, მძიმე სასჯელები გაითვალისწინა სამეურნეო ნაგებობათა დაწვისათვის, შეძლებულ პირთა ქონების კოლექტ ხელყოფისათვის და სხვ. „რ პ-ში" შევიდა ვლადიმერ მონომახის წესდება სარგებლის შესახებ, რ-მაც შეზღუდა სავახშო ოპერაციები.

„რ პ" ასახავს ფეოდ. ურთიერთობათა სისტემას და ქონებრივი და სოც. უთანასწორობის ფაქტებს, ყმა გლეხთა ფეოდ. დამოკიდებულების გაძლიერებას, მთავრის სასამართლოს მზარდ როლს, სასჯულთა მეტი დიფერენცირების ტენდენციას, მთავრისა და მისი ადმინისტრაციის სასარგებლოდ ჯარიმების გადიდებას. „რ. პ-მ" შურისმაძიებელთა წრე მოკლულის უახლოესი ნათესავებით შემოფარგლა. შურისმაძიებლის არარსებობისას მკვლელი მთავარს ჯარიმას (*ვირას*) და მოკლულის ნათესავებს კერძო საზღაურს უხდიდა. ქალის მკვლელობისათვის ნახევარ ვირას იხდიდნენ. „რ პ." იცავდა ფეოდ საზ-ბის თავისუფალ წარმომადგენელთა ჯანმრთელობასა და ღირსებას. მასში განსაზღვრული იყო სასჯელი ქურდობისათვის, საადგილმამულო მფლობელობის საზღვრების დარღვევისათვის და სხვ. სასჯელთა სისტემა „რ. პ." აწესრიგებდა სავალო ურთიერთობებს, მემკვიდრეობისა და საოჯახო სამართ საკითხებს. სამართალწარმოებაში გათვალისწინებული იყო მოწმეების, *ორდალიებისა* და ფიცის გამოყენება, ცრუმოწმის ჩვენების შემოწმება და

სხვ. „რ. პ-ის“ ნორმები XV ს. ბოლომდე (1497 სამართ. წიგნის შემოღებამდე) მოქმედებდა. ისინი საფუძვლად დაედო ნოვგოროდისა და ფსკოვის სამართ. სიგელებს, აგრეთვე უკრ., ბელორ. და ლიტვ. სამართალს.

**„რუსსკაია პრავდა“** პ ე ს ტ ე ლ ი ს ა, დეკაბრისტების სამხრ. საზოგადოების ძირითადი საპროგრამო დოკუმენტი, რ-იც შეადგინა პ *პესტელმა* 1824. გამიზნული იყო რუს. დროებითი რევ მთავრობისათვის. ითვალისწინებდა ბატონყმობისა და წოდებრიობის გაუქმებას, კანონის წინაშე ყველა მოქალაქის თანასწორობის და რესპ. მმართველობის დამყარებას. პირველად გამოქვეყნდა 1906. სრული ტექსტი შესულია დოკუმენტურ სერიაში „ვოსსტანიე დეკაბრისტოვ“ (т 7, М.—Л., 1958).

**„რუსსკაია სტარინა“**, რუსული ყოველთვიური ისტორიული ჟურნალი. გამოდიოდა 1870—1918 პეტერბურგში; დამაარსებელი და რედაქტორი მ. სემევსკი. 1892-იდან რედაქტორები იყვნენ ნ. შილდერი და ნ. დუბროვინი „რ. ს.“ აქვეყნებდა ოფიც. დოკუმენტებს, ავტობიოგრაფიებს, მემუარებს და სხვ სისტემატურად ბეჭდავდა რუს. რევ. მოძრაობის ისტ. მასალებს, წერილებს ჯარისკაცთა და გლეხთა მასობრივ მღელვარებაზე; განსაკუთრებით ფართოდ აშუქებდა დეკაბრისტთა მოძრაობას. დართული ჰქონდა გრავიურები, ნახატები, პორტრეტები და სხვ.

**„რუსსკი ვესტნიკ“**, რუსული ლიბერალური მიმართულების ლიტერატურული და პოლიტიკური ჟურნალი, გამოვიდა მოსკოვში 1856. გამოდიოდა თვეში 2-ჯერ, 1861-იდან — ყოველთვიურად. დააარსა მ. კატკოვმა პ. ლეონტიევის მონაწილეობით. იბეჭდებოდა მ. სალტიკოვ-შჩედრინის, ი. ტურგენევის, ლ ტოლსტოის, თ. დოსტოევსკის ნაწარმოებები. 1862-იდან ჟურნალმა ზურგი შეაქცია ლიბერალიზმს და რეაქციას მიემხრო. 1887—1906 ჟურნალს გამოსცემდნენ სხვადასხვა პირები მოსკოვსა და პეტერბურგში 1906-მდე.

**„რუსსკოე ბოგატსტვო“**, რუსული სამეცნიერო-ლიტერატურული და პოლიტიკური ჟურნალი ლიბერალურ-ხალხოსნური მიმართულებისა დაარსდა მოსკოვში 1876 შემდეგ გამოდიოდა პეტერბურგში სამჯერ თვეში, 1879-იდან—ყოველთვიურად 1892-იდან ლეგალური ხალხოსნობის ცენტრი იყო (მეთაურები — ვ. მიხაილოვსკი და ვ. კოროლენკო); 1894—95 თეორ. ბრძოლა გამოუცხადა მარქსისტებს. თანამშრომლობდნენ რეალისტი მწერლები: ნ გარინ-მიხაილოვსკი, დ მამინ-სიბირიაკი, ი. ბუნინი, ლ ანდრეევი, მ გორკი, ა. კუპრინი, ვ. ვერესაევი და სხვ. 1914-იდან 1917 მარტის ჩათვლით გამოდიოდა „რუსსკიე ზაპისკის“ სახელწოდებით. 1918 დახურეს ანტისაბჭ. გამოსვლებისათვის.

**რუსტამი,** რ უ ს ტ ა ნ ი (დაახლ. 1780, თბილისი, — 7. XII. 1845, დურდანი, სენისა და უაზის დეპარტ., ჩრდ საფრანგეთი), „ნაპოლეონის მამლუქად“ წოდებული ქართველი როსტომ რაზმაძე. ბავშვობაში სამშობლოდან გატაცებული, მონად მიჰყიდეს კაიროს შეიხს, რ-მაც აღზარდა მამლუქთა ჯარში სამსახურისათვის და ნაპოლეონ ბონაპარტს აჩუქა, მისი ეგვიპტის კამპანიის დროს (1798). რ. გახდა ნაპოლეონის მცველი და გამოირჩეოდა განსაკუთრებული ერთგულებით, იყო მისი ბრძოლების მონაწილე და დაინიშნა საპატიო ლეგიონის ოფიცრად. დაოჯახებამ ხელი შეუშალა გაჰყოლოდა ნაპოლეონს კ. ელბაზე გადასახლებისას, რის გამოც ნაპოლეონის „*ასი დღის*“ ჟამს დევნა განიცადა გამუდმებით ცხოვრობდა ცოლის სამშობლოში — დურდანში დასწრებია ნაპოლეონის ნეშტის პარიზში გადმოსვენებას (1840 წ. 15 დეკ.). *გ. ჟორდანია.*

**რუსტიკა** (< ლათ. rusticus — უბრალო, უხეში; სიტყვასიტყვით — სოფლური) ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა შ ი, რელიეფური წყობა ან შენობის მოპირკეთება უხეშად გათლილი ან ამობურცულზედაპირიანი ქვებით (ე. წ. რუსტებით) რ. აცოცხლებს კედლის სიბრტყეს შუქ-ჩრდილის მონაცვლეობით და ქმნის მასიურობის შთაბეჭდილებას. ფასადის შელესვისას რ-ის იმიტირება ხდება კედლის დანაწევრებით მართკუთხედებად ან სარტყლებად.


რუსტიკა. შემოსავლიანი სახლის ფასადის რუსტიკიანი ნაწილი. ლენინგრადი. საადმირალოს სანაპირო. 1880-იანი წლები არქიტ. ა. ივანოვი.

**რუსუდანი** (დაახლ 1194—1245), საქართველოს მეფე 1223—45, თამარ მეფის ასული. 1223 ქმრად მოიყვანა რუმის სულთნის თოღრულ შაჰის ძე მოღის ედ-დინი, რ-იც პირობის თანახმად წინასწარ გაქრისტიანდა. რ-ის მეფობის პირველ წლებში (1223—25) საქართვ. ლაშქარმა რამდენჯერმე ილაშქრა არან-აზერბაიჯანში, სადაც ვასალურმა და მეზობელმა ქვეყნებმა მტრული მოქმედება დაიწყეს. *გარნისის ბრძოლაში* (1225) ჯალალედინმა დაამარცხა საქართვ. ლაშქარი, რ-საც ივანე ათაბაგ-ამირსპასალარი მეთაურობდა და 1226 თბილისს მიადგა (იხ. სტ. *ხვარაზმელები საქართველოში*). რ. და სამეფო კარი ქუთაისში გადავიდა. ჯალალედინმა 9 მარტს თბილისი აიღო ხვარაზმელებმა გაწყვიტეს ქალაქის ქრისტ. მოსახლეობა (ქართველები და სომხები), დიდძალი ქონება იგდეს ხელთ. თბილ. აღების შემდეგ მტრის ლაშქარი საქართვ. სხვა ნაწილების ძარცვა-რბევას შეუდგა. 1225—30 განმავლობაში რ-ის ლაშქარი სხვადასხვა ადგილას გამუდმებით ებრძოდა ხვარაზმელებს (იხ. სტ. *ბოლნისის ბრძოლა*).

დაახლ. 1230/31 რ-მა თავისი 5 წლის ვაჟი დავითი (შემდგომში *დავით VI* ნარინი) თანამოსაყდრედ აკურთხებინა ქუთაისში. დაახლ. 1233 რ. და სამეფო კარი თბილისში გადავიდნენ. 1235 მონღოლებმა აიღეს საქართვ. ყმადნაფიცი განძა (განჯა) და თბილისისკენ წამოვიდნენ. რ-მა თბილ. დაცვა ციხისთავ მუხას ძეს დაავალა, თვითონ კი ისევ ქუთაისში გაიქცა. 1236/37 რ-მა თავისი ასული თამარი რუმის სულთანს ყიას ედ-დინს მიათხოვა და მასთან გაგზავნა ლაშა გიორგის ძე დავითი (შემდგომში *დავით VII* ულუ), რომ, როგორც ტახტის მოსალოდნელი მეტოქე, თავიდან მოეშორებინა.

რ-მა და მთავარსარდლობამ ვერ გაუწიეს მონღოლებს ორგანიზებული წინააღმდეგობა. სამეფოს სანაპირო-სასაზღვრო რ-ნების მმართველები (ავაგ ამირსპასალარი, ვარამ გაგელი, შანშე მანდატურთუხუცესი და სხვ.) ბრძოლის მაგიერ თავიანთ ციხესიმაგრეებში შეიხიზნენ დაქსაქსული ძალების დამორჩილება მონღოლებმა შედარებით ადვილად შეძლეს 1239/40 რ-მა რომის პაპს სთხოვა დახმარება, მაგრამ მიზანს ვერ მიაღწია და დაიწყო საზავო მოლაპარაკება მონღოლებთან. ამავე დროს მან ბათო-ყაენთან გაგზავნა მწიგნობართუხუცეს-ჭყონდიდელი არსენი, რ-ის დაბრუნების შემდეგ მონღოლებს დაუზავდა. 1242/43 რ. და მისი ძე დავითი თბილისში გადავიდნენ, საიდანაც დავითი ყაენთან გაგზავნეს. დასნეულებული რ. მის მოლოდინში გარდაიცვალა.

*წყარო*: ჟ ა მ თ ა ა ღ მ წ ე რ ე ლ ი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს ყაუხჩიშვილის გამოც, ტ. 2, თბ., 1959; Ш и х а б а д-Д и н М у х а м м а д а н-Н а с а в и. Жизнеописание Султана Джалал ад-Дина Манкбурны, Баку, 1973.

*ლიტ* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ 3, თბ, 1966.

*ვ. გუჩუა*

**რუსუდანი,** XII ს. საქართველოს პოლიტიკური მოღვაწე და დიპლომატი, დედოფალი, დემეტრე I-ის ასული, ხორასნის სულთნის ცოლყოფილი, *თამარ* მეფის გამზრდელი აქტიურად მონაწილეობდა სახელმწიფოს მართვა-გამგეობაში *გიორგი III-ისა* და თამარის დროს. მან დიპლ. მისია შეასრულა ელდიგუზ ათაბაგთან გიორგი III-ის შეთანხმებაში ქ. ანისის გამო (დაახლ. 1165). რ. სათავეში ედგა მოლაპარაკებას დიდგვაროვან ფეოდალებსა და თამარს შორის ამ უკანასკნელის მეორედ მეფედკურთხევისას (1184). მისი დიდი აქტივობა ჩანს თამარის საქმროს საკითხის გადაჭრაში. შემდეგ კი მხარი დაუჭირა *იური ანდრიას ძის* საქართველოდან გაძევებას. რ-ის კარზე აღიზარდა თამარის მეორე ქმარი *დავით სოსლანი იური ანდრიას ძის აჯანყების* (1191) ჩახშობის შემდგომ რ-ის შუამდგომლობით თამარმა შეუნდო ქმარყოფილს და უვნებელი გაუშვა საქართველოდან.

*წყარო:* ბ ა ს ი ლ ი ე ზ ო ს მ ო ძ ღ უ ა რ ი, ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ისტორიანი და აზმანი შარავანდედთანი, იქვე.

*ლიტ.:* მ ე ტ რ ე ვ ე ლ ი რ., შინაკლასობრივი ბრძოლა ფეოდალურ საქართველოში (XII ს.), თბ., 1973; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 2, თბ., 1965. *რ. მეტრეველი.*

**„რუსუდანიანი“**, ქართული მწერლობის ძეგლი. ზოგი მკვლევარი მას XIII ს. თხზულებად მიიჩნევს (დ. ჩუბინაშვილი, ა. ხახანაშვილი), ზოგიც — XV ს-ისად (მ. ბროსე). ნ. მარი, ხოლო შემდეგ კ. კეკელიძე, ა. ბარამიძე და სხვ. „რ-ის“ შექმნას XVII—XVIII სს. მიჯნაზე ვარაუდობენ. მათ მოსაზრებას მხარს უჭერს როგორც თხზულების ლიტ. წყაროების შესწავლა, ისე ლექსიკური, თუ სხვა ხასიათის რეალიებიც ძეგლის ავტორი უცნობია. „რ-ის“ ხელნაწერთა მინაწერებზე დაყრდნობით კ. კეკელიძე ფიქრობდა, რომ ის დამუშავდა დადიანთა სამეფო კარზე. ამას მოწმობს ძეგლზე დას. საქართველოს კილოთა აშკარა გავლენაც (ი. გიგინეიშვილი).

„რ-ის“ დიდი ნაწილი შეიცავს ე. წ. სადევგმირო ხასიათის ზღაპრებს. ჭარბი ფანტასტიკა თხზულებას საზღაპრო ეპოსთან აახლოებს. მასში გამოყენებულია აღმ. ლიტ-რაში ფართოდ გავრცელებული კომპოზიციური ხერხი: თხრობა მიმდინარეობს ფაბულური ჩარჩოს ფარგლებში, რ-შიც ჩართულია სხვადასხვა ხასიათის სათავგადასავლო თუ თავშესაქცევი ზღაპრები. თხზულეია მოგვითხრობს იამანეთის უფლისწულთა ამბავს, გადმოსცემს იამანეთის შეჭირვებას ძლიერი მეზობელი სახელმწიფოსაგან (ზოგი ხელნაწერით — სპარსთაგან), უფლისწულთა ხშირ გაძახებას დამპყრობელთა სამეფო კარზე ძირითად ამბავში ჩართულია 12 ზღაპარი, რ-ებსაც მანუჩარ უფლისწულის მარტოდშთენილ მეუღლეს რუსუდანს გასართობად უყვებიან მისივე ძმები. ტიპობრივი ჩარჩოიანი თხზულებებისაგან განსხვავებით „რ-ის“ თავისთავად საინტერესო და დასრულებული ქარგა ხავსებით ორიგინალურიც უნდა იყოს: იამანეთის სახელმწიფოს ბედი მიანიშნებს საქართვ. ისტ ცხოვრებას; თხზულების მთავარ გმირთა თავგადასავალი შეიცავს აშკარა ანალოგიებს ჩვენი ქვეყნის მძიმე წარსულიდან. ჩართული ზღაპრე-

ბი კომპილაციური ხასიათისაა. ავტორს სხვადასხვა ზეპირი, თუ წერილობითი წყაროების მოშველიებით საფუძვლიანად გადაუმუშავებია მოარულ სიუჟეტებიანი ზღაპრები. ქართვ. მკვლევართა (ნ. მარი, კ. კეკელიძე, ა. ბარამიძე და სხვ.) ნაშრომებში გარკვეულია ზღაპართა ძირითადი ლიტ. წყაროები. შეინიშნება ავტორის ზედმეტი გატაცება სადევგმირო ფანტასტიკით, რაც აშკარად მიუთითებს კლასიკური ეპოქის დაკნინებაზე. „რ.“ ამ შემთხვევაში ახლოს დგას გვიანფეოდ ხანის ასეთივე ტიპის თხზულებებთან ცალკეულ მოტივთა ანალოგიურ დამუშავებასთან ერთად „რ-ს“ ხალხურ ეპოსთან აახლოებს სადა, მძიმე მწიგნობრული ელემენტებისაგან თავისუფალი სტილი.

*გამოც.*: რუსუდანიანი, ი. აბულაძისა და ი. გიგინეიშვილის რედ., თბ., 1957.

*ლიტ.*: ბარამიძე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, ტ. 2, თბ., 1940; კეკელიძე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; ცაიშვილი ს., შოთა რუსთაველი. — დავით გურამიშვილი, თბ., 1974.

*ს. ცაიშვილი.*

**რუსუდანის მონეტები,** საქართველოს მეფის *რუსუდანის* სახელით მოჭრილი სპილენძისა და ვერცხლის მონეტები. სპილენძის მონეტების წონა სხვადასხვაა. შუბლზე ასომთავრულით გამოსახულია რუსუდანის დაქარაგმებული სახელი. მის გარშემო ორნამენტული სახის წნულია, რ-ის ხვეულებში მხედრულით და მთავრულით წერია რუსუდანის სახელი. იქვე დაქარაგმებული მხედრულით აღნიშნულია — ქორონიკონსა 447 (1227). ზურგზე ოთხსტრიქონიანი არაბული ლეგენდაა: „დედოფალი მეფეთა და დედოფალთა, დიდება ქვეყნისა, სამეფოსა და სარწმუნოებისა რუსუდან, ასული თამარისა, მესიის თაყვანისმცემელი, განადიდებს ღმერთი ძლევას მისას“ რუსუდანის ვერცხლის მონეტები 3 ტიპისაა, და ორ ნომინალად (დრამად და ნახევარდრამად) იყოფა: I ტიპის დრამის შუბლზე მოთავსებულია მაცხოვრის წელზევითი გამოსახულება, გვერდებზე ბერძნულად აწერია „იესო ქრისტე“, გარშემო ასომთავრულით — „სახელითა ღვთისათა იჭედა ქორონიკონსა 450“ (1230). ზურგზე — ორნამენტული ჩარჩო გადაბრუნებულ შუბისპირს მოგვაგონებს. მის შიგნით მთავრულით წერია რუსუდანი, გარშემო არაბულად — „დედოფალი დედოფალთა, დიდება ქვეყნისა და სარწმუნოებისა, რუსუდან, ასული თამარისა. მესიის თაყვანისმცემელი“ — II ტიპის ვერცხლის მონეტის წონაა 2,50 გ შუბლზე გამოსახულია მაცხოვარი. რუსუდანის შარავანდედის გარშემო ლეგენდაა: „სახელითა“ ღვთისათა იჭედა ვერცხლი ქორონიკონსა 450“ (1230), ზურგზე — შუბისპირის მსგავსი ორნამენტული ჩარჩო, გარშემო — I ტიპის მონეტისნაირი ზედწერილი და ასომთავრულით — რუსუდანის სახელი.

*ლიტ.*: ბარნაველი თ., ფიგურული ნიშნები განვითარებული შუასაუკუნეების ქართულ მონეტებზე, «მაცნე ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1974, №3.

*გ. დუნდუა.*

**რუსული ანბანი,** განსაკუთრებული გრაფიკული ნიშნების—ასოების თანმიმდევრული რიგი (а, б, в, г, д, е, ё, ж და ა. შ.), რ-იც გადმოსცემს რუს ენის ბგერით შედგენილობას და ქმნის რუს. ენის ხელნაწერ და ბეჭდურ ფორმებს. თანამედროვე რუს ანბანში 33 ასოა, რ-თაგან 20 აღნიშნავს თანხმოვნებს (б, в, г, д, ж, з, к, л, м, н, п, р, с, т, ф, х, ц, ч, ш, щ). 10 — ხმოვნებს, ამათგან а, и, э, о, ы, у გადმოსცემენ ხმოვნებს, ხოლო я, ю, е, ё გადმოსცემენ არა მარტო ხმოვნებს, არამედ ბგერა *j*-ს + ხმოვანი (ель, ёж, юла, ядро), აგრეთვე წინამდებარე თანხმოვნის სილბოს + э, о, у, а (лес, лёд, любовь, пядь). й (მოკლე и) ზოგჯერ გადმოსცემს უმარცვლო и-ს, ზოგჯერ — *j*-ს. ასოები ъ და ь (სიმაგრისა და სილბოს ნიშნები) ბგერებს არ აღნიშნავენ.

რ. ა შედგენილობითა და მოხაზულობით მომდინარეობს სლავური კირილიციდან. მისი ხმარება დაიწყო პეტრე პირველის რეფორმის შედეგად, შეიცვალა ასოთა მოხაზულობა (დაუახლოვდა ლათ. ბეჭდურ ასოებს), ამოვარდა ხმარებიდან მოძველებული ასოები, მახვილის, ფშვინვიერების, შემოკლების ნიშნები და სხვ.

XVIII ს II ნახევარში რ. ა-ს დაემატა ასო э, მოგვიანებით — ё. განსახკომის 1917 წლის 23 დეკ. დეკრეტის თანახმად რ. ა-იდან ამოღებულ იქნა ფუნქციადაკარგული ასოები. რ. ა. საფუძვლად დაედო სსრკ ხალხთა მრავალ დამწერლობას.

*ვ. ახვლედიანი.*

**რუსული ენა,** რუსი ხალხის ეროვნული ენა; გაერთიანებული ერების ორგანიზაციის ერთ-ერთი ენა. განეკუთვნება სლავურ ენათა ჯგუფის აღმოსავლურ ქვეჯგუფს. სსრკ-ში რ. ე-ზე მოლაპარაკეთა რიცხვი 183 მლნ. აღემატება. რ. ე. მომდინარეობს ძვ რუს. ანუ აღმოსავლურ-სლავური ენიდან, რ-იც აღმოცენდა წინარე-სლავური ენის დიფერენციაციის შედეგად VI—VII სს-ში (აღმოსავლურ ჯგუფთან ერთად გამოიყო სამხრეთული და დასავლური სლავური ენები) რ. ე-ის დამწერლობის (იხ. *რუსული ანბანი*) ისტორია იწყება X ს. დასასრულიდან, ხოლო მისი მძლავრი განვითარება — XI—XII სს-იდან, ამ დროისათვის შეიქმნა „ოსტრომირის სახარება“ (1056—57), „სიტყვა კანონსა და მადლზე“ (XI ს.), „გარდასულ წელთა ამბავი“ (XII ს.), „ამბავი იგორის ლაშქრობისა“ (XII ს.) და სხვ. აღმოსავლურსლავურმა ანუ ძველმა რ. ე-მ XIII ს. მიწურულამდე იარსება. XIV ს-იდან ძვ. რ. ე დაიყო რუს., უკრ. და ბელორ. ენებად

XIV—XVII სს-ში რ. ე-ში არსებობდა ჩრდ. ველიკორუს. და სამხრ. ველიკორუს. დიალექტები. ამავე პერიოდში გვხვდება შუა ველიკორუს. დიალექტიც; შემდეგ შუა ველიკორუს. დიალექტიდან გამოიყო საკუთრივ მოსკოვური, რ-იც საფუძვლად დაედო რუს. სალიტ. ენას

XV ს-იდან რ. ე-ში მნიშვნელოვანი ცვლილებები მოხდა: დაიკარგა ორობითი რიცხვის კატეგორია, გაქრა წოდებითი ბრუნვა, მრ. რიცხვის მიც., მოქმ. და წინდებულიან ბრუნვებში არსებითი სახელის დაბოლოება გახდა უნიფიცირებული (-ам, -ами, -ах). მრ რიცხვში ზედსართავი სახელები სქესის მიხედვით აღარ იცვლება, ზმნის მესამე პირისათვის გაბატონდა მაგარი т, ხმარებიდან გამოვიდა რთული ზმნური ფორმები (პერფექტი, პლუსკვამპერფექტი), აღარ იხმარება აორისტი და იმპერფე-

| თანამედროვე რუსული ანბანის ასოების მოხაზულობა | ასოების სახელ-წოდება | ბგერითი შესატყვისობა | თანამედროვე რუსული ანბანის ასოების მოხაზულობა | ასოების სახელ-წოდება | ბგერითი შესატყვისობა |
|---|---|---|---|---|---|
| А а | ა | ა | Р р | ერ | რ |
| Б б | ბე | ბ | С с | ეს | ს |
| В в | ვე | ვ | Т т | ტე | ტ |
| Г г | გე | გ | У у | უ | უ |
| Д д | დე | დ | Ф ф | ეფ | ფ |
| Е е | ჲე | ჲე | Х х | ხა | ხ |
| Ё ё | ჲო | ჲო | Ц ц | ცე | ც |
| Ж ж | ჟე | ჟ | Ч ч | ჩე | ჩ |
| З з | ზე | ზ | Ш ш | შა | შ |
| И и | ი | ი | Щ щ | შჩა | შჩ (შ'შ') |
| Й й | ჲ | ჲ | Ъ ъ | სიმაგრის ნიშანი | —— |
| К к | კა | კ | Ы ы | ჲერი | ი |
| Л л | ელ | ლ | Ь ь | სილბოს ნიშანი | —— |
| М м | ემ | მ | Э э | ე | ე |
| Н н | ენ | ნ | Ю ю | ჲუ | ჲუ |
| О о | ო | ო | Я я | ჲა | ჲა |
| П п | პე | პ | | | |

თანამედროვე რუსული ანბანის ასოების მოხაზულობა

ქტი; ყველა ეს ფორმა შეიცვალა ნამყოში -л დაბოლოებით (шел, сделал, прыгнул და ა. შ.). ამ პერიოდში რელიგიური ლიტ-რა, მეცნ. შრომები იწერებოდა მწიგნობრული სლავური ენით, ხოლო იურიდიული აქტები — ხალხური ენით. მოსახლეობის უმეტესი ნაწილი ლაპარაკობდა მწიგნობრულისაგან განსხვავებული ხალხური ენით.

რუს. ეროვნ. ენამ ჩამოყალიბება დაიწყო XVII ს-იდან და XIX—XX სს-ში განვითარების უმაღლეს წერტილს მიაღწია. მის განვითარებაში უდიდესი როლი შეასრულეს მ. ლომონოსოვმა, ნ. კარამზინმა, ა. პუშკინმა, მ. ლერმონტოვმა, ი. ტურგენევმა, თ. დოსტოევსკიმ, ლ. ტოლსტოიმ, ა. ჩეხოვმა, ბ. ბელინსკიმ, ა. გერცენმა, ნ. დობროლიუბოვმა და სხვებმა.

XVIII ს. დასაწყისში (1708) რუს. საერო ანბანი გამოეყო საეკლესიოს. ასოების რაოდენობა შემცირდა, მათი მოხაზულობა გამარტივდა. XVIII ს. II ნახევრიდან ლიტ-რა საერო ხასიათს ატარებს. XVIII ს-იდან განვითარდა ტერმინოლოგიური ლექსიკა. XVIII ს. II ნახევრიდან ლიტ. ენა თანდათანობით დაუახლოვდა ხალხურ ენას (ი. დმიტრიევი, ი. კრილოვი, მ. ხერასკოვი).

ა. პუშკინის დროიდან იწყება რ. ე-ის განვითარების ახ. ერა. ამ დროიდან დგინდება ახ. ლექსიკური, ფონეტიკური, მორფოლოგიური და სინტაქსური ნორმები. XX ს-ში რუს. სალიტ. ენის განვითარება დაკავშირებულია მ. გორკის, ა. ბლოკისა და სხვათა სახელებთან.

რ. ე-ში 5 ხმოვანი (а, о, у, э, и) და 34 თანხმოვანი ფონემაა. მახვილიანი ხმოვნები — а, о, э განსხვავდება უმახვილოებისაგან: го́ловы, голо́вка (гало́фкъ)—голова́ (гълава́); дом — дома́ (дама́)—домово́й (дъмаво́і); лес—леса́ (лиса́) — лесово́д (л'ьса́во́т). სიტყვის ბოლოს მჟღერი თანხმოვნები ყრუვდება (дуб—дуп, воз—вос); რუს. სალიტ. ენაში г თანხმოვანი მსკდომია (город, голова) და არა სპირანტი (γород, γолова); მჟღერი და ყრუ, აგრეთვე რბილი და მაგარი თანხმოვნები ქმნიან კორელატიურ წყვილებს (буду—пуду; дом—том; зала—сала; долдел; том—тем; вол—вёл და ა. შ.); ზოგი თანხმოვანი ან მხოლოდ მაგარია (ж, ш, ц) ან მხოლოდ რბილი (ч, щ); ახასიათებს სრულხმოვანება (город, берег, молоко და ა. შ.); სიტყვის დასაწყისში დამახასიათებელია ასო о (один, олень, озеро); არსებით სახელებს აქვს სქესის 3 ფორმა; მამრობითი (ученик, стол), მდედრობითი (сестра, книга), საშუალო (село, море); გრამატიკულად გამოხატული სულიერისა და უსულოს კატეგორია (вижу стол, вижу человека), აქვს მხ. და მრ. რიცხვები (дом—дома, страна—страны), 6 ბრუნვა და 3 ბრუნება. ზედსართავი სახელები იყოფა 3 ჯგუფად: ვითარებითი (новый; ვითარებითი ზედსართავებს აქვს მოკლე ფორმებიც нов, нова, ново), მიმართებითი (городской), კუთვნილებითი (отцов, волчий); გრამატიკული სქესი განირჩევა მხოლობითში (новый, новая, новое); მრავლობითში სქესის მიხედვით დიფერენციაცია დაკარგულია (новые); ფუძე შეიძლება ჰქონდეთ მაგარი (старый) და რბილი (весенний); ზმნების კატეგორიებია: გარდამავლობა, გვარი, ასპექტი, უკუქცევითობა (решаться, волноваться), კილო, დრო, პირი, რიცხვი, სქესი (ნამყო დროისათვის); აქვს ორი უღვლილება; ნამყო დროის ზმნებს პირის ნიშნები არა აქვს — იცვლებიან მხოლოდ სქესის მიხედვით (читал, читала, читало); პირობითი კილო იწარმოება бы ნაწილაკითა და ნამყოს ფორმით (читал бы, читала бы, читало бы); ბრძანებით კილოს შემორჩა მხოლოდ მე-2 პირის ნიშნები (читай, читайте); ინფინიტივის სუფიქსებია: -ть (-ти), -чь (читать, нести, печь); აქვს მიმღეობის ფორმები—მოქმედებითი და ვნებითი გვარისა და აწმყო და ნამყო დროისა (написавший, написанный, читающий, читаемый) და უცვლელი ფორმა ანუ აბსოლუტივი (неся, читая).

ჩვენს ეპოქაში რ. ე-ის შესწავლას დიდი ყურადღება ეთმობა; 60 წლის მანძილზე გამოიცა აკად. გრამატიკა, ლექსიკონები, გამოკვლევები, ცნობარები და ა. შ. რ. ე. ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული ენაა მსოფლიოში. იგი სსრკ ხალხთა ეროვნებათშორისი ურთიერთობის საშუალება და მათი კულტურების დაახლოების წყაროა. დიდია ინტერესი რ. ე-ისადმი ჩვენი ქვეყნის საზღვრებს გარეთაც — იგი ისწავლება 87 ქვეყანაში.

*ლიტ.*: Виноградов В. В., Очерки по истории русского литературного языка XVII—XIX вв., 2 изд., М., 1938; Грамматика русского языка, т. 1—2, М., 1953—54; Шахматов А. А., Очерк современного русского литературного языка, 4 изд., М., 1941. *ო. ლაბარტყავა.*

**რუსული თეთრი,** ქათმის ჯიში მეკვერცხული მიმართულებისა. გამოყვანილია სსრკ-ში ლეგჰორნისა და რსფსრ ცენტრ. რ-ნების ადგილ. ქათმების შეჯვარებით. ჯიში დამტკიცებულია 1953. შებუმბვლილია თეთრად, ყვითელი ფეხები აქვს. მამალი იწონის 2,8—3 კგ, დედალი 2,1—2,2 კგ. წლ. საშ. კვერცხმდებლობა 180—200 კვერცხია, თითოეული კვერცხი იწონის 60—65 გ. ფრინველს აკლიმატიზაციის კარგი უნარი აქვს და ასევე კარგად იტანს შენახვის ნახევრად გალიურსა და გალიურ პირობებს. სსრკ-ში მიმდინარეობს მუშაობა რ. თ-ის ხაზების შეხამების გზით ჰიბრიდული ჯიშის გამოყვანისათვის. *ნ. ანთაძე.*

**რუსული ლიტერატურის ინსტიტუტი** სსრკ მეცნიერებათა აკადემიისა, პ უ შ კ ი ნ ი ს ს ა ხ ლ ი, დაარსდა 1905 პეტერბურგში, როგორც პუშკინისმცოდნეობის ცენტრი, 1930 გადაკეთდა ლიტ. ინ-ტად. თანამშრომლობდნენ: ა. ლუნაჩარსკი, ა. ტოლსტოი, მ. გორკი (1935—36 დირექტორი იყო) და ცნობილი საბჭ. მეცნიერები. ამჟამად იკვლევს რუს. ლიტ. ისტორიას უძველესი დროიდან დღემდე, ლიტ. თეორიას, ხალხ. შემოქმედებას, რუს.-უცხ. ლიტ. ურთიერთობებს.

**რუსული მუზეუმი** ლ ე ნ ი ნ გ რ ა დ შ ი, რუსული ხელოვნების უდიდესი მუზეუმი სსრკ-ში დაარსდა 1895 (გაიხსნა 1898). 1917-მდე იმპ. ალექსანდრე III-ის სახელობის. რ. მ. მოთავსებულია ყოფ. მიხეილის სასახლეში (1819—25, არქიტ. კ. როსი). შენობის მთავარ ფასადს ამშვენებს 8-სვეტიანი კორინთული პორტიკი და ვ. დემუტ-მალინოვსკის სკულპტურული ფრიზი, ბაღში გამავალ ფასადს კი — ლოჯიების კოლონადა. შენობის შიგნით ვესტიბიულებსა და თეთრსვეტებიან დარბაზს შენარჩუნებული აქვს პირვანდელი სახე (არქ.-სკულპტურული დეკორი ეკუთვნის კ. როსის, ვ. დემუტ-მალინოვსკის, ს. პიმენოვს, ფერწერა ჟ. ბ. და პ. სკოტის, ა. ვიგისა და ბ. მედიჩის), დანარჩენი ნაწილი გადაკეთებულია XIX ს. ბოლოს (არქ. ვ. სვინინი); დას. კორპუსი მიშენებულია 1914—16 (არქ. ლ. ბენუა).

რ. მ-ის კოლექციებს საფუძვლად დაედო ერმიტაჟიდან, სამხატვრო აკადემიიდან და სხვადასხვა სასახლიდან შემოსული ნაწარმოებები. 1917 შემდეგ რ. მ-ის ფონდები მნიშვნელოვნად გამდიდრდა საიმპერატორო ოჯახის, ეკლესიებისა და კერძო კოლექციონერთა კუთვნილ ხელოვ. ფასეულობათა ნაციონალიზაციის ხარჯზე, აგრეთვე შეძენითა და სამუზეუმო ფონდების გადანაწილებით. 1975 რ. მ-ში დაცული იყო 316000-მდე ერთეული (1917 — 7000). რ. მ-ში არის რუს. და საბჭ. ფერწერის, ქანდაკების, გრაფიკის, დეკორ.-გამოყენებითი და ხალხ. ხელოვნ. უმდიდრესი კოლექციები. ძვ. რუს. ხელოვნ. განყ-ბაში დაცულია ხატწერის მრავალი თვალსაჩინო ნაწარმოები, მ. შ. ანდრეი რუბლიოვისა და ს. უშაკოვისა. განსაკუთრებით გამოირჩევა XVIII—XIX ს. I ნახ. კოლექციები (ი. ნიკიტინის, ა. მატვეევის, ბ. რასტრელის, ფ. როკოტოვის, ა. ლოსენკოს, დ. ლევიცკის, ვ. ბოროვიკოვსკის, თ. შუბინის, მ. კოზლოვსკის, ი. მარტოსის, ო. კიპრენსკის, ს. შჩედრინის, ა. ვენეციანოვის, კ. ბრიულოვის, თ. ბრუნის, ა. ივანოვის, პ. ფედოტოვის ნამუშევრები). XIX ს. II ნახ. წარმოდგენილია პერედვიჟნიკების (ი. კრამსკოი, ი. შიშკინი, ი. რეპინი, ვ. სურიკოვი და სხვ.) ნაწარმოებებით. XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყ. მხატვართაგან აღსანიშნავია ი. ლევიტანის, ვ. სეროვის, მ. ვრუბელის, პ. ტრუბეცკოის, „მირ ისკუსსტვას" მხატვართა (ა. ბენუა, კ. სომოვი და სხვ.), ნ. რერიხის, კ. კოროვინის, მ. ნესტეროვის, ბ. კუსტოდიევის, „გოლუბაია როზას", „ბუბნოვი ვალეტის" მხატვართა და სხვ. ნამუშევრები. საბჭ. ხელოვნ. განყ-ბაში მნიშვნელოვანია ა. რილოვის, კ. პეტროვ-ვოდკინის, ა. მატვეევის, ს. კონიონკოვის, პ. კონჩალოვსკის, ა. დეინეკას და სხვ. ნაწარმოებები. რ. მ. სსრკ ერთ-ერთი მოწინავე სამეცნ.-სამხატვრო დაწესებულებაა. ეწევა აქტიურ ესთეტ. აღმზრდელობით, სამეცნ. კვლ. და საპოპულარიზაციო-საგამოფენო მუშაობას რუს. ხელოვნების დარგში.


რუსული მუზეუმი. ლენინგრადი. 1819—25. არქიტ. კ. როსი.

*ლიტ.*: Русский музей. Путеводитель, Л., 1958.

**რუსული სეზონები** ს ა ზ ღ ვ ა რ გ ა რ ე თ, რუსული ოპერისა და ბალეტის გამოსვლები საზღვარგარეთ. დააწესა ს. დიაგილევმა 1907. გაიხსნა პარიზში ისტ. კონცერტებით, რ-შიც მონაწილეობდნენ ნ. რიმსკი-კორსაკოვი, ს. რახმანინოვი, ა. გლაზუნოვი, თ. შალიაპინი. 1908—09 უჩვენეს ოპერები: მუსორგსკის „ბორის გოდუნოვი", რიმსკი-კორსაკოვის „ფსკოველი ქალი" და სხვ. საბალეტო დასის შემადგენლობაში იყვნენ ა. პავლოვა, ე. გელცერი, ვ. ნიჟინსკი და სხვ. პირველი სეზონების ბალეტმაისტერი იყო მ. ფოკინი. 1909 მან ახ. რედაქციით წარმოადგინა ნ. ჩერეპნინის „არმიდას პავილიონი", „შოპენიანა" და სხვ., აგრეთვე სტრავინსკის ბალეტები „ფასკუნჯი" და „პეტრუშკა", ჩერეპნინის „ნარცისი და ექო" და სხვ. სეზონების მაღალმხატვრულმა დონემ განაპირობა რუს. ხელოვნ. პოპულარიზაცია საზღვარგარეთ. თანდათან დიაგილევის დასი შეივსო უცხ. მსახიობებით, დაკარგა ეროვნ. ხასიათი (არსებობდა 1929-მდე). სეზონებისთვის მუსიკას წერდნენ ი. სტრავინსკი, ს. პროკოფიევი, მ. რაველი, „ექვსეულის" კომპოზიტორები და სხვ.; ბალეტებს დგამდნენ ლ. მიასინი, ჯ. ბალანჩინი, ბ. ნიჟინსკაია და სხვ. მხატვრულად აფორმებდნენ პ. პიკასო, ა. დერენი და სხვ.

**რუსული ტვირთმზიდი ცხენი,** ტანმორჩილი ტვირთმზიდი (საჯაგავი) ცხენის ჯიში. გამოიყვანეს რუსეთში XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში ადგილ. შესაბმელი ცხენების ბელგიურ არდენებთან და სხვა ტვირთმზიდ ცხენებთან განდევნითი შეჯვარების გზით. რ. ტ. ც. მასიურია, ჰარმონიულად აგებული, მაგარი კონსტიტუციის. ფერად თაფლაა, სისვი, იშვიათად ქურანა, ზოგჯერ ლურჯა და გიშერა. საშ. განაზომებია (*სმ*): აჯილღისა — სიმაღლე მინდაოში 150, ტანის ირიბი სიგრძე 158,3, გულმკერდის ირგვლივი 194, ნების ირგვლივი 22; საშ. ცოცხალი მასა 590 *კგ*, ფა-



რუსული ტვირთმზიდი ცხენი.

შატისა — 560 კგ. რ. ტ. ც-ებს ამრავლებენ სსრკ ევრ. ნაწილის ჩრდ. და ჩრდ.-დას. მხარეში, უკრაინაში, ბელორუსიაში, ურალსა და ციმბირში.

**რუსული ჩორთმავალი,** მსუბუქშესაბმელი ცხენის ჯიში; გამოყვანილია სსრკ-ში ორლოვისა და ამერ. ჩორთმავლების საახალჯიშე შეჯვარების გზით. ჯიში დამტკიცებულია 1949 რ. ჩ. გამოირჩევა მაგარი კონსტიტუციითა და კარგად განვითარებული მუსკულატურით. ფერად უპირატესად ქურანაა, იშვიათად გიშერა, თაფლა ან ლურჯა. აჯილღის საშ. განაზომებია (*სმ*): სიმაღლე მინდაოში 161,6, ტანის ირიბი სიგრძე 162,5, გულმკერდის ირგვლივი 184, ნების ირგვლივი 20. ყველა აბსოლ. რეკორდი, რ-იც რეგისტრირებულია 1975 სსრკ-ში, ეკუთვნის რ. ჩ-ს: 1600 *მ*-ზე—1 *წთ*. 58,8 *წმ* (კოლჩედანი), 2400 *მ*-ზე — 3 *წთ* 03 *წმ* (პავლინი), 3200 *მ*-ზე — 4 *წთ* 06,1 *წმ* (პავლინი). რ. ჩ. ძვირფასი სანაშენე და სპორტ. ცხენია. იყენებენ ადგილ. შესაბმელი ცხენის გასაუმჯობესებლად და საცხენოსნო-სპორტ. შეჯიბრებებში.

ი. რუძუტაკი.

**რუსული ხალხური გუნდი** აკადემიური, მ. პიატნიცკის სახელობისა, საბჭ. პროფესიული ხალხური გუნდი. დააარსა მ. პიატნიცკიმ 1910 წ. 1918-მდე გუნდი გამოდიოდა სოფ. ალექსანდროვსკოეში (ვორონეჟის გუბ.), 1918-იდან — მოსკოვში 1927 ეწოდა მ. პიატნიცკის სახელი. 1937-იდან შედის მოსკ. ფილარმონიაში, 1940 მიიღო დღევანდელი სახელწოდება (1968-იდან — აკად.). 1938 გუნდი საფუძვლიანად შეიცვალა — გაიზარდა მონაწილეთა რიცხვი, შეიქმნა ხალხ. საკრავთა ანსამბლი და მოცეკვავეთა ჯგუფი. გუნდს ხელმძღვანელობდნენ: პიატნიცკი (1910—27), პ. კაზმინი, ვ. ზახაროვი, მ. კოვალი; 1962-იდან მხატვრული ხელმძღვანელია ვ. ლევაშოვი. გუნდის რეპერტუარი მრავალფეროვანია: ხალხ. შაირებიდან ვოკალურ-ქორეოგრაფიულ სიუიტებსა და კომპოზიციებამდე. გუნდთან მუშაობს ფოლკლორული კაბინეტი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1959).

**რუტენბერგი** (Ruthenberg) ჩარლზ ემილ (9. VII. 1882 — 2. III. 1927), აშშ-ის მუშათა მოძრაობის მოღვაწე. დაიბადა მუშის ოჯახში. 1909 სოციალ. პარტიაში შევიდა და მისი მარცხ. ფრთის ერთ-ერთი ხელმძღვანელი გახდა. 1912 გაზ. „კლივლენდ სოუშელისტის" („Cleveland Socialist") რედაქტორი იყო. ამხელდა I მსოფლიო ომის (1914—18) ანტიიმპერიალ. ხასიათს. რ. იყო ამერიკის კომუნისტური პარტიის (აკპ) ორგანიზატორი. აკპ-ის დამფუძნებელ კრებაზე (1919 სექტ.) აირჩიეს აკპ-ის გენ. მდივნად; 1920 კომინტერნის აღმ კომიტეტის წევრად. 1921—23 ამერ. გაერთ. კომუნისტური პარტიის ცკ-ისა და ამერ. მუშათა პარტიის (ამპ) ცკ-ის მდივანი. ამპ-ის III ყრილობაზე (1923 წ. 30 დეკ. — 1924 წ. 1 იანვ.) აირჩიეს ამერ. ერთიანი მუშათა (კომუნისტური) პარტიის ცკ-ის მდივნად გარდაიცვალა საპატიმროში. რ-ის ანდერძის თანახმად, მისი ფერფლი დაკრძალეს სსრკ-ში, წითელ მოედანზე, კრემლის კედელთან



რუსული ჩორთმავალი.

**რუტილი** (<ლათ. rutilus — მოყვითალო-წითელი, ხასხასა წითელი), ჟანგეულების კლასის მინერალი; $TiO_2$-ის ერთ-ერთი პოლიმორფული მოდიფიკაცია. მინარევებია Fe, Cr, V, Nb, Ta და სხვ. კრისტალდება ტეტრაგონულ სინგონიაში. კრისტალები პრიზმისებრი ან ნემსისებრი აქვს. რ. უფეროა, მინარევებისაგან ხშირად შეფერილია წითლად ნახევრად გამტარია, ახასიათებს ანტიფერომაგნეტიზმი. სიმაგრე მინერალოგიური სკალით 6—6,5; სიმკვრივე 4200—5600 $კგ/მ^3$

რ. გავრცელებული აქცესორული მინერალია. პეგმატიტებსა და ჰიდროთერმულ ძარღვებში გვხვდება რ-ის დიდი ზომის კრისტალები. რ-ის შემცველი მეტამორფული ქანები ხშირად ტიტანის მადანს წარმოადგენს. განსაკუთრებული სამრეწვ. მნიშვნელობა აქვს რ-ის შემცველ ქვიშრობებს. სინთეზურ რ-ს იყენებენ საიუველირო საქმეში.

**რუტინა** (ფრანგ. routine), მოძველებული, დრომოჭმული წესებისა და ჩვეულებების მონური მორჩილება; უძრაობა, ჩამორჩენილობა სიახლის გრძნობის უქონლობა.

**რუტკაი** (Ruttkai) ევა (დ. 31. XII. 1927, ბუდაპეშტი), უნგრელი თეატრისა და კინოს მსახიობი. უნგრ. სახ. არტისტი (1969). რ-ს დებიუტი შედგა 1945. თეატრ. „ვიგსინჰაზში" შეასრულა ემილის როლი („ჩვენი პატარა ქალაქი" ტ. უაილდერის მიხედვით). წარმატებით ასრულებს ლირ. როლებს: ლუიზა (შილერის „ვერაგობა და სიყვარული"), როქსანა (როსტანის „სირანო და ბერჟერაკი"), ნატაშა როსტოვა (ტოლსტოის „ომი და მშვიდობის" მიხედვით), ჯულიეტა (შექსპირის „რომეო და ჯულიეტა") და სხვ. 1949—73 მონაწილეობდა 50-მდე ფილმში (მ. შ. „შუაღამეს", 1957; „ჩემი სისულელის ამბავი", 1965); კოშუტის სახ. პრემია (1960) და იასაის სახ. პრემია (1955 და 1959).

**რუტკოვსკი** სიმონ გრიგოლის ძე [28. I (10. II). 1902, მოგილიოვის გუბ., ბიხოვის მაზრა, სოფ. მოკროე, ახლანდ. ბიხოვის რ-ნი, ბელორ. სსრ, — 22. XII. 1981, თბილისი], საბჭ. ინჟინერ-ჰიდროტექნიკოსი, საქ. სსრ დამს. ინჟინერი (1962). დაამთავრა თბილ. პოლიტექ. ინ-ტი (1925). მუშაობდა ზაჰესის სამშენებლო სამმართველოში, „თბილჰიდეპ-ში" და სხვ. 1951 ხრამჰეს-I-ის აგებისათვის რ-ს სპეციალისტთა ჯგუფთან ერთად მიენიჭა სსრკ სახელმწ. პრემია. დაჯილდოებულია 2 შრომის წითელი დროშის ორდენით და მედლებით.

**რუშოთი,** სოფელი თერჯოლის რ-ნში, მდ. ჩხარის (ყვირილის აუზი) ნაპირებზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., ტელეფა). ზ. დ. 240 *მ*, თერჯოლიდან 4 *კმ*, ზესტაფონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 18 *კმ*. მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. და საშ. სკოლები, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**რუქნადინი,** რუქნ ალ-დინ სულეიმან-შაჰი (1188—1204), მცირე აზიის სელჩუკთა სახელმწიფოს სულთანი 1196—1204. მამის ყილიჩ არსლანის (1156—1192) გარდაცვალების შემდეგ ტახტისათვის ბრძოლაში ილაშქრა თავისი ძმის მალათიის გამგებლის მუიზ ედ-დინ კაისერ-შაჰის წინააღმდეგ, შემდეგ თავის სიძეს — ფაჰრუდდინ ბეჰრამ-შაჰს დაესხა თავს. ამ უკანასკნელმა რ-ის ხელისუფლება ცნო და მის სახელზე ფული მოჭრა. ელბისტანის მელიქი თოღრულ-შაჰიც დაიმორჩილა და მოკლე ხანში თითქმის მთელი იმპერია აღადგინა. საკუთარი ძმა სულთან ყიას ედ-დინ ქეიხუსრევი ტახტიდან ჩამოაგდო და კონიაში სულთნად დაჯდა. ბაღდადის ხალიფა ნასირ ად-დინმა ცნო მისი ხელისუფლება. ქვეყნის შიგნით ხელისუფლების განმტკიცების შემდეგ შეუდგა მეზობელ ქვეყნებზე სალაშქროდ მზადებას. აღმოსავლური და ქართ. წყაროების მიხედვით, იგი „უმაღლეს და ადიდეს იყო სხუათა ყოველთა სულტანთა, რომელი მთავრობდა დიდსა საბერძნეთსა, ასიასა და კაბადუკიასა, ვიდრე პონტოს ზღუამდე" (ბასილი ეზოსმოძღუარი, ცხოვრება მეფეთ-მეფისა თამარისი, ქართლის ცხოვრება, II, გვ. 132). 1203 რ-მა ილაშქრა საქართველოს წინააღმდეგ და დამარცხდა (იხ. *ბასიანის ბრძოლა 1203*).

*ნ. შენგელია.*

**რუძუტაკი** იან ერნესტის ძე [3 (15). VIII. 1887 — 29. VII. 1938], საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე; კომპარტიის წევრი 1905-იდან. 1917 ოქტ. რევ. აქტ. მონაწილე. 1917—20 მოსკ. სახ. მეურნ. საბჭოს თავ-რე, სახ. მეურნ. უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის წევრი, „ცენტროტექსტილის" თავ-რე, სრულიად რუს. პროფკავშირების ცენტრ. საბჭოს წევრი. 1920—21 ტრანსპ. მუშათა პროფკავშირის თავ-რე, სრულიად რუს. ცაკის თურქ. კომისიისა და რკპ (ბ) თურქ. ბიუროს თავ-რე, სრულიად რუს. ცაკის პრეზიდიუმის წევრი და გენ. მდივანი. 1922—24 რკპ(ბ) შუა აზიის ბიუროს თავ-რე. 1923—24 რკპ(ბ) ცკ-ის მდივანი, 1924—30 სსრკ გზათა სახკომი. 1926—37 სსრკ სახკომსაბჭოს შრომისა და თავდაცვის საბჭოს თავ-რის მოადგილე, 1928-იდან სსრკ სახკომსაბჭოსთან არსებული სახ. მეურნ. ქიმიზაციის კომიტეტის თავ-რე. 1931 ოქტ. აირჩიეს საკ. კპ(ბ) ცენტრ. საკონტროლო კომისიის თავ-რედ და დანიშნეს სსრკ მუშგლეხინის სახ. კომისრად. პარტიის IX—XVII ყრილობების დელეგატი. 1920-იდან პარტიის ცკ-ის წევრი, 1923—24 ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატი და ცკ-ის ორგბიუროს წევრი. 1926—32 ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი, 1934-იდან საკ. კპ(ბ) ცკ-ის პოლიტბიუროს წევრობის კანდიდატი.

**რუხაძე** ალექსანდრე კალისტრატეს ძე (26. V. 1898, სამტრედია, — 21. X. 1965, თბილისი), ქართველი საბჭ. ნევროპათოლოგი, მედ. მეცნ. დოქტორი (1951), პროფესორი (1955), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). 1925 დაამთავრა თსუ-ის სამედ. ფაკ-ტი. დიდი სამამულო ომის (1941—45) მონაწილე. 1955-იდან თბილ. სამედ. ინ-ტის ნერვულ სნეულებათა კათედრის პროფესორი, 1955 — 64 ამავე ინ-ტის სამკურნ. ფაკ-ტის დეკანი, ერთდროულად— საქ. სსრ ჯანდაცვის სამინისტროს მთავარი ნევროპათოლოგი. შეისწავლიდა ვეგეტატური ნერვული სისტემის პათოლ. საკითხებს, ტუბერკულოზურ მენინგიტს და სხვ. შეიმუშავა ტუბერკულოზური მენინგიტის დროს თავისა და ზურგის ტვინის სითხეში გლობულინების აღმოჩენის რეაქცია, რ-საც მისი სახელი უწოდეს. შეადგინა სახელმძღვანელოები „ვეგეტატური ნერვული სისტემის სიმპტომატოლოგია" (1941), „ნევროპათოლოგია" (1957). დაჯილდოებულია სამამულო ომის I ხარისხის და წითელი ვარსკვლავის ორდენებით; აგრეთვე მედლებით.

*თხზ.:* ტუბერკულოზური მენინგიტი, თბ., 1954; ცერებროსპინალური სითხე, თბ., 1955.

*ლიტ.:* ს ი გ უ ა რ., ა. რუხაძის ცხოვრება და მოღვაწეობა, «ნ. ყიფშიძის სახ. რესპუბლიკური ცენტრალური კლინიკური საავადმყოფოს შრომათა კრებული», 1970, ტ. 5.

**რუხაძე** ვარლამ ალექსის ძე [5. XI (18. XI). 1874, სოფ. ქუტირი, ახლანდ. წულუ-

კიძის რ-ნი, — 23. X. 1935, თბილისი], ქართველი პოეტი. დაიბადა წვრილი ვაჭრის ოჯახში. პირველი ლექსები 1898—99 გამოაქვეყნა, პირველი წიგნი „ლექსები და მოთხრობები", რ-იც მალე აკრძალა ცენზურამ — 1902. მუშაობდა ქუთაისსა და ბათუმში, დაუკავშირდა „მესამე დასს", იყო პოლიციის ზედამხედველობის ქვეშ. რ-ის მებრძოლი პათოსითა და მამხილებელი ინტონაციით გამსჭვალულ პოეზიაში გამოხატულია ბოგანოთა ცხოვრება, გლეხთა უნუგეშო ყოფა, კაპიტალ. ქალაქის საშინელებანი. აღტაცებით შეეგება ოქტ. რევოლუციას, ასახა ახ. სინამდვილე, სოციალ. მშენებლობა. ნაყოფიერად თანამშრომლობდა ჟურნალ-გაზეთებში („კვალი", „მოგზაური", „ივერია", „თეატრი და ცხოვრება", „თემი", „კოლხიდა", „მეგობარი", „ლომისი" და სხვ.). იყო „*აკადემიური მწერლობის კავშირის*" წევრი. რ-ის ძირითადი კრებულებია: „ცისკარი" (1904, 1908), „თაიგული" (1910), „ზღაპრები და არაკები" (1916), „ცხოვრების ყვავილები" (1919), „რჩეული ლექსები" (1931). მას ეკუთვნის საბავშვო თხზულებანი, ა. პუშკინის პოემების თარგმანები და სხვ.

*ლიტ.*: ყ ა ვ ლ ა შ ვ ი ლ ი ვ., ვარლამ რუხაძე, ქუთ., 1978. *ლ. ავალიანი.*

**რუხაძე** ზოია მათეს ასული (10. IV. 1923—1944), ქართველი პარტიზანი ქალი, დიდი სამამულო ომის მონაწილე, გერმ. ოკუპანტების წინააღმდეგ სიმფეროპოლში მოქმედი კომკავშირული ორგანიზაციის აქტ. წევრი. გერმანელთა ყაზარმებზე აკრავდა სსრკ საინფორმაციო ბიუროს ცნობებს და ანტიფაშისტურ ფურცლებს, აგროვებდა სადაზვერვო ხასიათის ცნობებს მტრის დისლოკაციასა და მოძრაობებზე, მონაწილეობდა მნიშვნელოვანი იარაღსაწყობების აფეთქებაში და სხვ. 1944 წ. 10 მარტს დააპატიმრეს გესტაპოს აგენტებმა და ერთი თვის საშინელი წამების შემდეგ ჭაში ჩაახრჩვეს. რ-ის ძეგლი დგას სიმფეროპოლსა და თბილისში, მისი სახელი ეწოდა სიმფეროპოლის მე-14 და თბილ. 42-ე სკოლებს. ქუჩებს, სიმფეროპოლსა და თბილისში კომკავშირულ და პიონერულ ორგანიზაციებს. რ-ის გმირობაზე შეიქმნა კინოსურათი, დაიწერა პოემა (ი. ნონეშვილი) *მ. ქოჩიაშვილი.*

**რუხაძე** ნიკოლოზ პავლეს ძე [10 (23). II. 1879, სოფ. ქვიტირი, ახლანდ. სამტრედიის რ-ნი, — 17. X. 1936, სოხუმი], ქართველი საბჭ. მალარიოლოგი, საპატიო შრომის გმირი (1933). 1916 დაამთავრა მოსკ. უნ-ტის სამედ. ფაკ-ტი. 1925 ცოდნის გასაღრმავებლად გაგზავნეს საზღვარგარეთ (გერმანია, საფრანგეთი, იტალია). იმავე წელს იტალიიდან ჩამოიტანა თევზი *გამბუზია*, რ-იც გამოიყენა კოღოს წინააღმდეგ საბრძოლველად; კოღოსთან ბრძოლის ამ ბიოლ. მეთოდმა დიდად შეუწყო ხელი მალარიის ლიკვიდაციას სსრკ-ის მთელ რიგ რ-ნებში. რ-ის თაოსნობით აფხ. ასსრ ცენტრ. ტროპ. სადგური 1926 გადაკეთდა ტროპ. დაავადებათა ინ-ტად, რ-ის უცვლელი დირექტორი და სამეცნ. ხელმძღვანელი თვითონ იყო გარდაცვალებამდე (1937 ინ-ტს რ-ის სახელი მიენიჭა). 1937 დაწესდა რ-ის სახ. 2 პრემია.

*თხზ.*: Материалы по изучению малярии в Абхазии, Сух., 1929. *ი. თოფურია.*

**რუხაძე** ნოდარ დომენტის ძე (5. I. 1929, სოფ. ვაზისუბანი, სამტრედიის რ-ნი, — 25. VIII. 1977, თბილისი), ქართველი საბჭ. მწერალი. მთარგმნელი. დაამთავრა თსუ-ის დას. ევრ. ენებისა და ლიტ-რის ფაკ-ტი (1955). პირველი კრიტ. წერილი 1954 „მნათობში" გამოქვეყნდა, პირველი წიგნი „კავკასია და საქართველო გერმანულ ლიტერატურაში" (თანაავტორი ნ. კაკაბაძე)—1963. რ-ს ეკუთვნის წერილები ქართ. და გერმ. ლიტ-რის საკითხებზე; თ. მანის, ჰ. მანის, ჰ. ბელის, ს. ცვაიგის, ჰ. ფალადას, ბ. ბრეხტის, ფ. დიურენმატის, ფ. კაფკას, მ. ფრიშის, ე. შტრიტმატერის და სხვ. თხზულებათა თარგმანები.

**რუხი,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. ენგურის მარცხ. მხარეს, ზუგდიდ-გალის საავტ. გზაზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., ნაწულუკუ). ზ. დ. 100 *მ*, ზუგდიდიდან 5 *კმ* კოლ-ბა „საქართველო" (მეჩაიეობა). საშ., რვაწლ. და სპორტ. სკოლები, 2 ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), პოლიკლინიკა, აფთიაქი, კავშირგაბმ განყ-ბა, სადღესასწაულო სასახლე „მეგობრობა", 6 ლაკობას სახ. მეგობრობის პარკი

სოფლის მახლობლად გორაკზე შემორჩენილია ციხე (იხ. სტ. *რუხის ციხე*).

**რუხი ნიადაგი,** ნიადაგის ტიპი, რ-იც გავრცელებულია სუბტროპიკულ ნახევრად უდაბნოს ზონაში ვითარდება ლიოსზე, ლიოსისებრ თიხნარებსა და ძვ. ალუვიურ ნაფენებზე. რ. ნ-ებია წინა აზიაში, ჩრდ. ამერიკაში. ჩრდ. აფრიკაში, ავსტრალიაში; სსრკ-ში — მხოლოდ შუა აზიის რესპუბლიკებში. რ. ნ-ს ახასიათებს პროფილის სუსტი დიფერენცირება, მცირე ჰუმუსიანობა (ჰუმუსი მდიდარია აზოტით), კარბონატულობა, სუსტი ტუტე ან ტუტე რეაქცია, კარგი ჰიდროფიზ. თვისებები, დიდი ბიოლ. აქტივობა, მორწყვის შემთხვევაში მაღალ მოსავალს იძლევა ცნობილია რ. ნ-ის ქვეტიპები: ღია, ჩვეულებრივი (ტიპობრივი), და მუქი.

სსრკ-ში რ ნ. ძირითადად გამოყენებულია ბამბის კულტურისათვის, მოჰყავთ აგრეთვე შაქრის ჭარხალი, მარცვლეული, აშენებენ ვენახს, ხეხილს. *რ. კირვალიძე.*

**რუხის ბრძოლა 1779,** იმერეთ-გურიაოდიშის ლაშქრის ბრძოლა ოსმალთა წინააღმდეგ. ქუჩუქ-კაინარჯის 1774 ზავით თურქეთმა იმერეთის საქმეებში ჩარევის უფლება დაკარგა. 1779 ოსმალეთი შეეცადა იმერეთისათვის ჩამოეშორებინა მისი მოკავშირე ოდიშის სამთავრო და აფხ. ტერიტორიიდან ოდიშზე გაილაშქრა, ოსმალთა მოკავშირეებად გამოვიდნენ აფხაზები, ჯიქები, ალანები, ჩერქეზები, ბალყარელები და ყირიმელი თათრები კაცია II დადიანმა დახმარებისათვის იმერეთის მეფეს მიმართა. სოლომონ I იმერეთ-გურიის ლაშქრით დადიანს მიეშველა. მტერმა ენგური გადალახა და ზუგდიდისაკენ დაიძრა. ბრძოლა, რ-იც რუხის ციხესა და ზუგდიდს შორის მოხდა, იმერეთ-გურიაოდიშის ლაშქრის სრული გამარჯვებით დამთავრდა. გამარჯვებულებმა ხელთ იგდეს მრავალი ტყვე და დიდძალი ალაფი, მ. შ. მტრის არტილერია. რ. ბ-მ დიდი ხნით შეაჩერა თურქთა ექსპანსია საქართველოში ჩრდ.-დას-იდან.

*წყარო*: დ ა დ ი ა ნ ი ნ., ქართველთ ცხოვრება, შ ბურჯანაძის გამოც., თბ., 1962.

*ლიტ.* საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ 4 თბ., 1973

*ქ. ჩხატარაიშვილი.*

**რუხის ციხე,** შუა საუკუნეების ციხესიმაგრე დას. საქართველოში, (ახლანდ. ზუგდიდის რ-ნი, სოფ. რუხის ტერიტორიაზე მდ. ენგურის მარცხ. ნაპირას). ააგო სამეგრელოს მთავარმა ლევან II დადიანმა [ვახუშტი ბაგრატიონის (XVIII ს.) ცნობით, ააგეს 1647, თუმცა ვარაუდობენ, რომ ციხე 10 წლით ადრე უნდა იყოს აშენებული]. რ. ც. სამეგრელოს სამთავროს მნიშვნელოვანი საფორტიფიკაციო ნაგებობა იყო, ამას ხელს უწყობდა მისი ხელსაყრელი მდებარეობაც. იგი შედგება ციტადელისა და ქვედა ეზოსაგან. ციტადელი ციხის ჩრდ. მონაკვეთშია. მისი მოგრძო ეზოს ორივე ბოლოში თითო-თითო კოშკია აღმართული; ერთ-ერთი, ჩრდ.-აღმოსავლეთისა, ციხის დონჟონს წარმოადგენდა. ციხის ქვედა ეზოს გორაკის სამხრ. ფერდობი უჭირავს. ციხეს გარს უვლის 10—12 *მ* სიმაღლის გალავანი, რ. ც-ის ქვედა ნაწილი 8—10 *მ* სიმაღლეზე ყრუა, ხოლო ზედა ნაწილში საბრძოლო ბილიკებია გაყვანილი. შესასვლელი მოწყობილია გალავანში ჩაშენებული კოშკის I სართულში. გალავნის სამხრ.-დას ნაწილში კიდევ ერთი კოშკია აღმართული ჰქონდა საარტ. დანადგარები. 1634—35 აქ რაბათის დასახლებაც გაჩნდა, რ-იც მალე მოიშალა. 1672 რ. ც-ში ოსმალთაგან თავს აფარებდა მთავარი ლევან III დადიანი 1723 ციხე ოსმალთა ხელში იყო; დროგამოშვებით აქ მათი გარნიზონიც იდგა 1770 ქართველთა და რუსთა გაერთ ლაშქარმა რ ც ოსმალთაგან გაათავისუფლა 1779 რ. ც-თან იმერეთსამეგრელო-გურიის ლაშქარმა სასტიკად დაამარცხა ოსმალები (იხ. *რუხის ბრძოლა 1779*). ყირიმის ომის (1853 — 56) დროს, 1855, რუხის მიდამოებში რუს. ჯარმა და ქართ. მილიციამ დაამარცხეს ოსმალთა საექსპედიციო კორპუსი შემდგომში რ ც-მ თანდათან დაკარგა თავისი აღრინდ. მნიშვნელობა.

*ლიტ.*: ზ ა ქ ა რ ა ი ა პ., საქართველოს ძველი ქალაქები და ციხეები, თბ., 1973.

*თ. ბერაძე. პ. ზაქარაია.*

**რუხუნა,** რ ო ხ ა ნ ა, რ ო ხ უ ნ ა, ძვ. და შუა საუკუნეების შრი-ლანკის ერთ-ერთი დიდი ოლქი. შედიოდა *სინჰალის სახელმწიფოში*. განაგებდა ნაცვალი. XVI ს-იდან კანდიის სახელმწიფოს ნაწილი იყო შეუპოვარ წინააღმდეგობას უწევდა ევრ დამპყრობლებს. 1815 შრი-ლანკის მთელ ტერიტორიასთან ერთად ინგლ. ბატონობის ქვეშ მოექცა, შრი-ლანკის რესპუბლიკაში რ-ის ყოფილ ტერიტორიაზე შექმნილია მაგამისა და ჰამბანტოტის რ-ნები.

**რუხ-ყავისფერი ნიადაგი,** მშრალი სუბტროპიკული სტეპის ნიადაგის ტიპი, რ-იც წარმოიქმნება ბალახოვანი და ფრიგანოიდული მცენარეების ქვეშ. საქართველოში რ.-ყ. ნ-ია თბილ. საგარეუბნო ზონაში, სამგორში, ბოლნისის, მარნეულისა და გარდაბნის რ-ნებში, გარე კახეთის ზეგანზე, ელდარის ვაკეზე; მცირე ფართ. უკავია ახალციხის ქვაბულში. რ.-ყ. ნ-ს ახასიათებს მძიმე მექ. შედგენილობა, პროფილის შუა ნაწილის გათიხება, ზედა ფენაში, ჰუმუსის მცირე შემცველობის მიუხედავად — ღრმა ჰუმუსოვანი პროფილი, რ-იც მთელ სიღრმეზე კარბონატულია, ქვედა ნაწილში კარგადაა გამოხატული კარბონატული ახალწარმონაქმნები. რეაქცია სუსტი ტუტე ან ტუტეა. ნიადაგთწარმომქმნელი ქანი ძირითადად კარბონატული დელუვიურ-პროლუვიური, ძვ. ალუვიური, ნაკლებად ლიოსისებრი თიხნარი ნაფენებია. რელიეფი უმეტესად უსწორმასწორო ვაკეა. ამ ნიადაგების დიდი ნაწილი უკავია ზამთრის საძოვრებს, შედარებით მცირე — ვენახს, ხეხილს, ბოსტნისა და მინდვრის კულტურებს. *რ. კირვალიძე.*

**რუპი ბაღდადი** (154/547, ბაღდადი—1605, დამასკი), თურქი პოეტი წარმოშობით რუმიდან იყო. სიცოცხლის ბოლო წლებში გადავიდა დამასკში. ჩვენამდე მოაღწია „ქულიათმა" (კრებული), რ-შიც თავმოყრილია მისი პოეტური ქმნილებანი. რ. ბ-ს შემოქმედების მამხილებელმა ტონმა ხელი შეუწყო სატირული ნაკადის აღმოცენებას თურქ. ლიტ-რაში. იგი წერდა ღაზალებს, კასიდებს, ყითებს და სხვ., მაგრამ თურქ. ლიტ-რის ისტორიაში დარ-


ზ. რუხაძე.


ნ. რუხაძე.


რუხის ციხე XVII ს. II ნახევარი საერთო ხედი.

ჩა, როგორც თუერქიბი-ბენდის (ლექსის სახეობა) შეუდარებელი ოსტატი. მისი ეს ქმნილება, რ-ზეც 300-მდე ნაზირე (მიბაძვა) დაიწერა, თავისი ღრმა ფილოს. აზრით, სოც. უსამართლობის მკვეთრი კრიტიკით, მუსიკალობითა და სრულყოფილი არქიტექტონიკით დღესაც განსაკუთრებულ ყურადღებას იმსახურებს თურქ. ლიტ. სამყაროში.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ე ლ ი ძ ე ე., რუპი ბაღდადი, თბ., 1968. *ე. ჯაველიძე*

**რქანისკარტასებრნი** (Eurylaimidae), ფრინველთა ოჯახი *ბეღურასნაირთა* რიგისა. აერთიანებს 8 გვარის 14 სახეობას, რ-თაგან 2 გვარის 4 სახეობა გავრცელებულია აფრიკაში, ხოლო 6 გვარის 10 სახეობა—სამხრ.-აღმ აზიაში ტიპური ტყის ფრინველებია, ცხოვრობენ ხის კენწეროებზე; ქსოვენ ჩანთისებურ ბუდეს თავისი „შესასვლელით". ბუდე წვრილ ტოტზე კიდია. დედალი 2–6 კვერცხს დებს, რ-თა ზომა 13–27 *სმ*, მასა 20–150 *გ* აღწევს. რ. იკვებებიან მწერებით, ხილით, მსხვილი ფორმები — ბაყაყებით, ხვლიკებით. რ. გარდამავალი რგოლია ბეღურასნაირთა და ყაპყაპისნაირთა შორის *რ. ჟორდანია*

**რქატყუარა,** სილიკატების კლასის *ამფიბოლების* ჯგუფის მინერალი ქიმ. შედგენილობა $Ca_2Na(Mg, Fe)_4(Al, Fe)[(Si, Al)_4O_{11}]_2(OH, F)_2$ ერთ-ერთი გავრცელებული ქანთმაშენი მინერალია.

**რქაულა,** მკვრივი, წვრილმარცვლოვანი მეტამორფული ქანი, რ-იც წარმოიქმნება ინტრუზიული ქანების ზემოქმედებით გვერდით ქანზე მეტამორფიზებული ქანის საწყისი შედგენილობის მიხედვით რ-ებში წარმოიქმნება სხვადასხვა მინერალები. მაგ., თიხების გარდაქმნის შედეგად წარმოქმნილ რ-ებში გვხვდება ანდალუზიტი, კორდიერიტი, სილიმანიტი, გრანატები და სხვ.; ბაზალტებისა და მათი ტუფების, აგრეთვე გრაუვაკების გარდაქმნისას — პიროქსენები, რქატყუარა, ფუძე პლაგიოკლაზები და სხვ. რ-ს უწოდებენ აგრეთვე თიხისა და რკინის ჰიდროჟანგეულების შემცველ კაჟიან ქანს.

**რქაფოთოლა** (Ceratophyllum), მცენარეთა გვარი *რქაფოთოლასებრთა* ოჯახისა. მრავალწლოვანი წყალში ჩაყურსული ბალახებია. გვარში 10-მდე სახეობაა, რ-იც გავრცელებულია მთელ დედამიწაზე; სსრკ-ში რ-ს 6–8 სახეობა გვხვდება, საქართველოში — მხოლოდ 2 — C demersum და C. submersum; მათგან პირველი მხოლოდ აფხ. და ქართლის დაბლობების ტბებში, არხებსა და მდოვრე წყლებში გვხვდება, მეორე ყველა რ-ნშია გავრცელებული. *ლ. ხინთიბიძე.*

**რქაფოთოლასებრნი** (Ceratophyllaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი წყლის მრავალწლოვანი უფესვო ერთსახლიანი მცენარეებია. მჭრქალი, მრავალგზის განკვეთილი და რგოლურად განწყობილი ფოთლები აქვთ. მათი ერთსქესიანი, მარტივყვავილსაფრიანი ყვავილები ფოთლის იღლიებში მარტოულადაა განლაგებული, ნაყოფი ერთთესლიანი კაკლუჭაა, ეკლისებრი ან ქიცვისებრი გამონაზარდები აქვს შეიცავს მხოლოდ ერთ გვარს — *რქაფოთოლას.*

**რქაწითელი,** ქართული თეთრყურძნიანი ვაზის ჯიში. გავრცელებულია ძირითადად კახეთში, არის ქართლშიც. გვხვდება აგრეთვე სსრკ მევენახეობის რ-ნებში — სამხრ. რუსეთში, უკრაინაში, ყირიმში, მოლდავეთში, აზერბაიჯანში, ყაზახეთსა და სომხეთში. წარმატებით აშენებენ ბულგარეთში, რუმინეთში, იუგოსლავიასა და სხვ. ქვეყნებში. ვაზი საშ. ინტენსივობით იზრდება, უხვმოსავლიანია. ნაყოფის მომცემი ყლორტები 80–90% აღწევს, სანაყოფე რქაზე 1,3–1,4 მტევანია, მტევნის საშ. მასაა 160–250 *გ*, საშ. სიდიდისაა, ცილინდრული ან ცილინდრულ-კონუსური, ხშირად აქვს ერთი, ძლიერ განვითარებული ფრთა. მარცვალი საშ. სიდიდისაა, ოვალური, მოთეთრო-მოქარვისფრო, სასიამოვნო გემო აქვს. შაქრიანობა 20–24%, მჟავიანობა 7–8 *გ/ლ*. სოკოვანი დაავადებისადმი საშუალოდ გამძლეა. შედარებით გვალვა- და ზამთარგამძლეა. მოსავლიანობა — 60–200 *ც/ჰა* ყურძნისგან ამზადებენ სხვადასხვა მარკის მაღალხარისხოვან ღვინოს — წინანდალს, გურჯაანს, ტიბაანს, კარდანახს და სხვ. *რ. რამიშვილი.*

**რქახრახნილი თხა** (Capra falconeri), წყვილჩლიქოსანი ცხოველი *ძროხისებრთა* ოჯახისა მისი სხეულის სიგრძე 1,7 *მ*, მასა 90 *კგ* აღწევს. ხრახნისებური რქები აქვს. ვაცის კისერი და მკერდი გრძელი ბეწვითაა დაფარული. გავრცელებულია დას. ჰიმალაიში, ქაშმირში, მცირე ტიბეტსა და ავღანეთში. სსრკ-ში გვხვდება მხოლოდ მდ. ფანჯის მთიან ზოლში, კუგიტანგთაუს და ბაბათაღის ქედებზე. წარმოქმნის რამდენსამე ქვესახეობას, რ-ებიც ერთმანეთისაგან რქების მოყვანილობით განსხვავდებიან. ბინადრობს ხეობების ციცაბო კალთებზე, კლდეებსა და ფლატეებზე. იკვებება ბალახით, ფოთლებით და ყლორტებით შობს 1–2 თიკანს. რ. თ. შინაური თხის ზოგიერთი ჯიშის წინაპარია. სსრკ-ში მასზე ნადირობა აკრძალულია.

**რქები,** მრავალი თანამედროვე ჩლიქოსნის, ზოგიერთი ნამარხი ქვეწარმავლისა (მაგ., რქოსანი დინოზავრის) და ძუძუმწოვრის (ტიტანოთერიუმის, დინოცერატის და სხვ.) მაგარი გამონაზარდები თავზე. რ უმთავრესად თავდაცვის ორგანოა, ბევრი სახეობის მამლისათვის კი „სატურნირო" იარაღი დედლისათვის ბრძოლაში. არჩევენ რამდენიმე ტიპის რ-ს. მარტორქის 1 ან 2 ც ა ლ ა დ ი რ. წარმოადგენს გარქოვანებული ეპიდერმისის კონუსურ გამსხვილებას, ე. ი. კანოვან წარმონაქმნს. ძროხისებრთა წ ყ ვ ი ლ ა დ ი რ. ღრუ რქოვანი შალითით დაფარული ძვლოვანი ღეროებია (ე. წ. ჩ ხ ი რ ე ბ ი). ჟირაფისებრთა რ-ც ძვლოვანი ღეროთია წარმოქმნილი, რ-იც შუბლის ძვლებთანაა შეზრდილი და დაფარულია ნაზი კანით. ირმისებრთა რ-ის ძვლოვანი ღეროები შუბლის ძვლების შვერილებზე (რ ო ზ ე ტ ე ბ ზ ე) ზის; მათი ახალგაზრდა რ. დაფარულია ნაზი კანით. რ-ის დატოტვა ასაკთან ერთად მატულობს. რ-ის ცვენა და განვითარება მჭიდროდაა დაკავშირებული *გონადების* მოქმედებასთან (კასტრირებულ ირმებს რ. არც სცვივათ და არც ამოსდით). რქოვან შალითას სხვადასხვა ნაკეთობის დასამზადებლად იყენებენ, ძვლოვან მორჩებს — ძვლის ცხიმის, ძვლის ფქვილის, წებოს მისაღებად. *მარალის* რ-გან პანტოკრინს ღებულობენ.

**რქიანასებრნი** (Lucanidae), ხოჭოების ოჯახი. მრავალი სახეობის მამლის ზედა ყბა რქას წააგავს (აქედან სახელწოდება). მათი სხეულის სიგრძე (ყბებიანად) 11 *სმ* აღწევს. ოჯახში 800-მდე სახეობაა, ამათგან სსრკ-ში 15, მ. შ. — *ირემახოჭო*. მატლები ვითარდებიან ლპობად მერქანში, რითაც აჩქარებენ მის დაშლასა და გუმიფიკაციას.

**რქიანი გომბეშო** (Ceratophrys), უკუდო ამფიბიათა გვარი გომბეშოსებრთა ოჯახისა. ზედა ქუთუთოზე რქისებრი გამონაზარდი (აქედან სახელწოდება) აქვთ. თავზე კანი გაძვალებულია და მეჭეჭებიან ქედებს ქმნის. რ. გ. მოიცავს 14 სახეობას; გავრცელებული არიან ჩრდ. ამერ. სამხრ. ნაწილში, ცენტრ. და სამხრ. ამერიკაში. C. cornuta სიგრძით 20 *სმ* აღწევს, შეფერილია მკვეთრი ფერებით. ბინადრობს ტენიან ტყეში. იკვებება არა მარტო უხერხემლოებით, არამედ პატარ-პატარა ხერხემლიანებითაც. ზოგი რ. გ-ს (მაგ. C. americana) კანის გამონაყოფი მეტად შხამიანია. *თ. მუსხელიშვილი.*

**რქოვანა,** რ ქ ო ვ ა ნ ი გ ა რ ს ი, თვალის კაკლის ფიბროზული გარსის გამჭვირვალე წინა ნაწილი. რ. ექტოდერმული წარმოშობისაა და შედგება 5 შრისაგან: მრავალშრიანი ეპითელიუმი, წინა ელასტიკური ფირფიტა, საკუთარი ნივთიერება, უკანა ელასტიკური ფირფიტა და ენდოთელიუმი, რ-იც წინიდან საზღვრავს თვალის წინა კამერას. რ. მოკლებულია სისხლძარღვებს, მაგრამ ჭარბად არის ინერვირებული მგრძნობიარე ნერვებით, ამიტომ რ. სხეულის ერთ-ერთი ყველაზე მგრძნობიარე ადგილია. *ვლ. აბაშიძე.*

**რღვევა,** დედამიწის ამგები ქანების *დისლოკაციის* ერთ-ერთი ძირითადი ტიპი (*იხ. დიზუნქტიური დისლოკაცია*).

**რჩეული რადა,** *ივანე IV ვასილის ძის* თანამოაზრეთა წრე, ფაქტობრივად XVI ს. 40 — 50-იანი წწ. რუსეთის არაოფიციალური მთავრობა. რ. რ-ში დიდ როლს თამაშობდნენ აზნაური ა. *ადაშევი*, კარის მღვდელი სილვესტრი, მიტროპოლიტი მაკარი და სხვ. რადა ატარებდა სახელმწ. რეფორმებს, წყვეტდა საგარეო პოლიტიკისა და სასამართლოს საკითხებს, ნიშნავდა თანამდებობის პირებს და ა. შ. რ. რ-ში დიდი გავლენა ჰქონდა ა ადაშევის უწყებას („პრიკაზი"), რ-იც წარმართავდა სხვადასხვა დაწესებულების საქმიანობას. რ. რ. კომპრომისულ პოლიტიკას ადგა აზნაურებზე თავადთა უფლებებისა და პრივილეგიების გავრცელების საკითხში. რადის საქმიანობის შედეგად გარდაიქმნა ცენტრ და ადგილ. მმართველობა (ჩამოყალიბდა უწყებები, გამოიცა სამართლის წიგნი, შეიქმნა მეთოფეთა ჯარი და სხვ.), რ. რ. გაუქმდა 1560.

**რჩეულიშვილი** გრიგოლ ივანეს ძე (1820, გორი, — 20. XI. 1877, თბილისი), ქართველი მწერალი. სამწერლო სარბიელზე ნათარგმნი ნაწარმოებებით გამოვიდა („მასკარადის შეცთომილება", „ცისკარი", 1859). ერთ დროს საკმაოდ პოპულარული იყო მისი ლექსები. ზოგ მათგანს მღეროდნენ კიდეც („ახ, მთვარევ, მთვარევ...", „მესალმე, ჩემო თვალის სინათლევ", „რაც შენ დაგშორდი..." და სხვ.). რ-ის ლირიკაში ძირითადად თავს იჩენს მოტივები, რ-ებიც ქართვ. რომანტიკოსთა წინა თაობის პოეზიას ახასიათებდა უფრო მნიშვნელოვანია მწერლის რომანტ. პროზა. მისი მოთხრობები („ქვრივის ლიმონები", „ანუკა ბატონიშვილი", „თამარ ბატონიშვილი" და სხვ.), რ-ებიც XIX ს. 50-იანი წლებიდან იბეჭდებოდა „ცისკარში", საქართველოს წარსულს ემღვნებოდა. მაგრამ რ-ის რომანტ. გმირები ნაკლებად იყვნენ დაკავშირებული ისტ. ეპოქასთან. პერსონაჟთა ინდივიდუალურობა და ხასიათი ისტ. მოვლენათა ფონზე კი არ იშლებოდა, არამედ უმთავრესად გამოგონილ, რომანულ ინტრიგათა მეშვეობით ვლინდებოდა. მის ისტ. მოთხრობებს მაინც ჰქონდა პატრ. რეზონანსი. რ-მა სათავე დაუდო მხატვრულ ისტ პროზას ქართ. ლიტ-რაში, ხელი შეუწყო ფსიქოლ. მოთხრობის დამკვიდრებას. ზოგიერთი რამ მას უსესხია და გადმოუკეთებია ევრ. მწერალთაგან. კერძოდ, უეჭველია ლიტ. კავშირი ა. დიუმა—მამის „ორ დიანასა" და „თამარ ბატონიშვილს" შორის; ი. ფიორენტინოს „იზაბელა ორსინისა" და „ანუკა ბატონიშვილს" შორის და სხვ.

*თხზ.:* თხზულებანი, თბ., 1965.

*ლიტ.:* ახალი ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.]1, თბ., 1972; ზ ა ნ დ უ კ ე ლ ი მ., ახალი ქართული ლიტერატურა, ტ. 2, გამოც. მე-4, თბ , 1962; კ ო ტ ე ტ ი შ ვ ი ლ ი ვ., ქართული ლიტერატურის ისტორია (XIX ს.), თბ., 1959. *ჯ. ჭუმბურიძე.*

**რჩეულიშვილი** გურამ მიხეილის ძე (4. VII. 1934, თბილისი, — 23 VIII. 1960, გაგრა; დაკრძალულია თბილისში), ქართველი საბჭ. მწერალი. დაამთავრა თსუ-ის ისტ. ფაკ-ტი (1957). პირველი მოთხრობები, რ-ებსაც დიდი წარმატება ხვდათ, „ცისკარში" გამოაქვეყნა 1957. სულ ოთხიოდე წელი იღვაწა სამწერლო სარბიელზე. 26 წლისა ტრაგიკულად დაიღუპა. მოთხრობათა პირველი კრებ. „სალამურა" გა-

მოქცეუნდა მწერლის გარდაცვალების შემდეგ, 1961. მისი ძირითადი კრებულებია: „მოთხრობები, პიესა" (1965), „მოთხრობები" (1977), რ-მა საყოველთაო პოპულარობა მოიპოვა. მისი პროზისათვის ნიშანდობლივია თემატიკის ნაირფეროვნება და ინტერესთა ფართო წრე; ლაპიდარული, დოკუმენტურთან დაახლოებული სტილი, ტევადი, დაწურული დიალოგები, თხრობის სიზუსტე. რ-ის გმირების ახალგაზრდულ სიფიცხესა და ქედუხრელობას, ვნების სიმძაფრესა და პირველაღმოჩენის დაუოკებელ ჟინს ჰარმონიულად ერწყმის დიდი ადამიანური სილბო და შემწყნარებლობა. მისმა ლიტ. მემკვიდრეობამ (მოთხრობები, ნოველები, მინიატიურები, პიესა) მნიშვნელოვანი კვალი დაამჩნია თანამედროვე ქართ. პროზის განვითარებას.

რ-ის მოთხრობები თარგმნილია გერმ., უნგრ., ბულგ., ჩეხ., ლიტვ., რუს. ენებზე.

*თხზ.*: იულონი, «ციცკარი», 1983, № 3; მარინე, «მნათობი», 1983, № 11.

*ლიტ.*: ასათიანი გ., თანამედროვე სულები, თბ., 1983; შატბერაშვილი გ., [შესავალი წერილი], წგნ.: რჩეულიშვილი გ., მოთხრობები, პიესა, თბ., 1965; წერეთელი ნ., მე ახლაც ოცდაექვსი წლისა ვარ, თბ., 1980. *ლ. ავალიანი.*

**რჩეულიშვილი** ლევან დიმიტრის ძე (დ. 27. II. 1909, სოფ. ხოვლე, კასპის რ-ნი), ქართველი საბჭ. მეცნიერი, ხელოვნების ისტორიკოსი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1954). სკკპ წევრი 1954-იდან. დაამთავრა საქართვ. სამშენებლო ინ-ტი (1932). 1941-იდან მუშაობს ქართ. ხელოვნ. ისტორიის ინ-ტში. მისი შრომები მიძღვნილია ქართ. ხუროთმოძღვრებისა და ქართ. საბჭ. სახვითი ხელოვნებისადმი. 1954-იდან დღემდე თბილ. სამხატვრო აკად. ხელოვნ. ისტ. და თეორიის კათედრის გამგეა. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით.

*თხზ.*: დავით კაკაბაძე. ალბომი, თბ., 1966; თელავი, თბ., 1963; თიღვა. შირვანის დედოფლის თამარის აღმშენებლობა, თბ., 1960; Некоторые аспекты грузинской архитектуры Черноморского побережья, кн.: Средневековое искусство. Русь. Грузия, М., 1978. *ქ. კინწურაშვილი.*

**რჩეულიშვილი** მიხეილ დიმიტრის ძე (დ. 19. XII. 1907, სოფ. ვაზისუბანი, ახლანდ. გურჯაანის რ-ნი), ქართველი საბჭ. ზოოტექნიკოსი, სოფ. მეურნ. მეცნ. დოქტორი (1956), პროფესორი (1960), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961), საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1967). 1929 დაამთავრა თსუ-ის აგრონ. ფაკ-ტი. 1958 საქართვ. მეცხოველეობისა და ვეტერინარიის სამეცნ.-კვლ. ინ-ტის დირექტორის მოადგილეა სამეცნ. ნაწილში. ამავე ინ-ტში რ-ის ხელმძღვანელობით დაარსდა (1959—75) გენეტიკის განყ-ბა. 1976 მისივე თაოსნობით საქ. სსრ მეცნ. აკად. ზოოლ. ინ-ტთან დაარსდა მეცხოველეობის პროდუქტიულობის ამაღლების ბიოლ. საფუძვლების ლაბორატორია. რ-მა გამოიკვლია და დაამუშავა მომთაბარე მეცხვარეობის რაციონალიზაციისა და ინტენსიფიკაციის ორიგინ. სისტემები. საქართველოში პირველმა დაიწყო მომთაბარე მეხორცული მეცხვარეობისა და ექსტრემალურ პირობებში ზებუსთან შეჯვარებით მეხორცული მეძროხეობის განვითარების საკითხების შესწავლა, აგრეთვე ადგილ. ცხვრების გენოფონდის გამოკვლევა და ენდემურ სას.-სამ. ცხოველთა გენოფონდის დაცვისა და გამოყენების პრობლემების დამუშავება. 1975—79 რ. საქართვ. გენეტიკოსთა და სელექციონერთა საზ-ბის პრეზიდენტი იყო. 1976-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. მეცხოველეობის ინტენსიფიკაციის პრობლემების სამეცნ. საბჭოს თავ-რეა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: მეცხოველეობის გაძღოლის სისტემები, კრ.: საქართველოს სსრ სასოფლო-სამეურნეო წარმოების განლაგება, სპეციალიზაცია და სოფლის მეურნეობის გაძღოლის სისტემები, ტ. 3, თბ., 1960; К истории овцеводства в Грузии, Тб., 1953; Отгонное овцеводство Грузии и пути его улучшения, Тб., 1957.

**რჩილვა,** მყარი მასალების შეერთება გამდნარი სარჩილით. რ-ის დროს მიმდინარეობს მყარი მასალისა და გამდნარი სარჩილის ურთიერთდიფუზია და შეერთება. ამ დროს გამდნარი სარჩილი ავსებს ნაკეთობის შესაერთებელ ნაწილებს შორის ღრეჩოებს. რ-ის შედეგად ფერადი ლითონების, ფოლადის, თუჯის, მინის, გრაფიტის, კერამიკის, სინთეზური მასალისა და სხვა ნაკეთობებში ღებულობენ არაგასართ შეერთებას.

ყველაზე უფრო გავრცელებულია ლითონების რ. მაგარი და რბილი სარჩილით. მაგარი სარჩილით რ-ისას მისარჩილავ ადგილებს ახურებენ სანთურით, ელექტრული რკალით, მაღალი სიხშირის დენით შახტურ და სხვა ღუმლებში, რბილი სარჩილით რ-ისას კი — *სარჩილავით*, აირული სანთურებით, გამდნარსარჩილიან აბაზანებში ჩაყურსვით და სხვ.

**რცხილა** (Carpinus), მერქნიან მცენარეთა გვარი თხილისებრთა ოჯახისა. ზაფხულმწვანე ხეები ან მაღალი ბუჩქებია, რუხი ფერის გლუვი და ოდნავ დამსკდარი ქერქი აქვს. ფოთოლი მარტივია, და ორმაგხერხილა. ერთსქესიანი და ერთსახლიანი ყვავილები შეკრებილია დაკიდულ მჭადა ყვავილედებად. ნაყოფი ერთბუდიანი და ერთთესლიანი კაკლუჭაა. 50-მდე სახეობა გავრცელებულია უმთავრესად აღმ. აზიაში, ევროპასა და ჩრდ. ამერიკაში. სსრკ-ში 5 სახეობა იზრდება. საქართველოში — 2 — *კავკასიური რცხილა* და *ჯაგრცხილა*. გარდა ამ 2 აბორიგენული სახეობისა, ინტროდუცირებულია 2 სახეობაც. კავკასიური რ. და ჯაგრცხილა მთელ საქართველოშია გავრცელებული, მთის შუა, ზოგან ზემო სარტყლამდე. რ. ჩრდილის ამტანი, სითბოს მოყვარული და მეზოფილური მცენარეა. ყინვა არ აზიანებს. ნიადაგის მიმართ მომთხოვნია, თუმცა ზოგიერთი სახეობა (ჯაგრცხილა) მშრალ და ხრიოკ მთის კალთებზეც ხარობს. ქმნის როგორც წმინდა, ისე შერეულ კორომებსაც წაბლთან, მუხასთან (მთის ქვედა სარტყელში) და წიფელთან (შუა და ზედა სარტყელში) ერთად. ყვავილობს ფოთლის გამოტანისთანავე. ნაყოფმსხმოიარობს 20 წლიდან. მრავლდება თესლით და ძირკვის ამონაყარით. მერქანს იყენებენ მუს. საკრავებისათვის, მანქანათმშენებლობაში. რ. კარგად იტანს კრეჭას.

**რცხილათი,** სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ქვაციხის სოფსაბჭო), მდ. ბუჯის (ჩოლაბურის მარჯვ. მდგენელი) ზემოთში. ზ. დ. 680 *მ*, ჭიათურიდან 21 *კმ*. ქვაციხის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მევენახეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**რცხილაძე** გიორგი (გულო) ვასილის ძე [14 (27). V. 1909, თბილისი, — 2. IX. 1968, იქვე], ქართველი საბჭ. სპორტსმენი (ტანმოვარჯიშე) და პედაგოგი. სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1936), სსრკ სპორტის დამს. მოღვაწე (1964). სკკპ წევრი 1951-იდან. 1929 — 32 სწავლობდა თბილ. სახელმწ. კონსერვატორიაში. 1935—38-მდე მუშაობდა მოსკ. ფიზკულტ. ინ-ტში მასწავლებლად ტანვარჯიშის კათედრაზე და ერთდროულად სწავლობდა ამავე ინ-ტში. 1938 — 53 მუშაობდა თბილ. სხვადასხვა უმაღლესი სასწავლებლის ფიზკულტ. კათედრებზე, 1953—68 — თბილ. ფიზკულტ. და სპორტის კომიტეტის თავ-რედ. რ. იყო საქართვ. მრავალგზის და სსრკ სამგზის (1932, 1933, 1934) აბსოლ. ჩემპიონი ტანვარჯიშში; იყო სსრკ იმ ნაკრები გუნდის წევრი, რ-მაც 1937 ანტვერპენში საერთაშ. შეჯიბრებაში პირველი ადგილი დაიკავა. 1972 თბილ. უმაღლესი სპორტ. ოსტატობის ტანვარჯიშის სპეციალიზებულ სკოლას რ-ის სახელი მიენიჭა. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Спортивная гимнастика, М., 1953 (თანაავტ.: А. П. Колтановский).


გ. რჩეულიშვილი.

**რცხილაძე** გიორგი ტარასის ძე (21. VIII. 1892, ზაქათალა, ახლანდ. ზაქათალის რ-ნი, აზერბ. სსრ, — 9. XII. 1959, თბილისი), ქართველი საბჭ. აგრონომი. 1916 დაამთავრა მოსკ. სას.-სამ. ინ-ტი (ახლანდ. კ. ტიმირიაზევის სახ. სას.-სამ. აკადემია). 1920-იდან თსუ-ის აგრონ. ფაკ-ტის ლექტორია, შემდეგ ამავე ფაკ-ტის სწავლული მდივანი იყო (1920—24 და 1926—28). რ. საქ. სას.-სამ. ინ-ტის ერთ-ერთი ფუძემდებელია. 1929—39 სხვადასხვა სამეცნ.-პედ. და ადმ. თანამდებობა ეკავა. 1939—55 მუშაობდა საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის ზოგადი მიწათმოქმედების კათედრის პროფესორად, 1946—59 — საქართვ. ზოოტექ.-ვეტ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტის საკვებმოპოვების განყ-ბის გამგედ. რ. სწავლობდა საქართველოში მეცხოველობის საკვები ბაზის ორგანიზაციის ძირითად პრობლემებს, სოფ. მეურნ. სპეციალიზაციის, კულტურების განლაგების და შეთანწყობის საკითხებს და სხვ. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლებით. *გ. ქეშელაშვილი.*

**რცხილაძე** გრიგოლ სვიმონის ძე (1876, სოფ. ფანიანი, სიღნაღის რ-ნი, — 1934, თბილისი), ქართველი იურისტი, პუბლიცისტი და საზოგადო მოღვაწე. პეტერბ. უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტის დამთავრების შემდეგ (1902) დაბრუნდა საქართველოში და შეუდგა ადვოკატის საქმიანობას. იგი მრავალი ლიტ.-პუბლიც. ხასიათის სტატიის ავტორია (წერდა უმეტესად „ზანგის" ფსევდონიმით). რედაქტორობდა ყოველდღიურ *„სახალხო გაზეთს"*, ამასთან დაკავშირებით რეპრესირებული იყო. 1911 რ-ის ინიციატივით დაწესდა საქართვ. „სიტყვაკაზმული მწერლობის საზოგადოება", რ-ის თავ-რე თვითონ იყო. რ. იყო თსუ-ის დაარსების საზ-ბის გამგეობის წევრი, სოციალისტ-ფედერალისტთა პარტიის ერთ-ერთი ლიდერი. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ რ. ადვოკატისა და იურისკონსულტის საქმიანობასთან ერთად სამეცნ.-პედ. მუშაობასაც ეწეოდა. 1923 შემოდგომიდან სიცოცხლის ბოლომდე თსუ-ში კითხულობდა სამოქალაქო სამართლის კურსს. აქვს კვლევითი ხასიათის სტატიები, რ-იც სამოქალაქო სამართლის სხვადასხვა საკითხს ეხება. *ვ. მაყაშვილი.*


მ. რჩეულიშვილი.

**რცხილაძე** ვასილ ილიას ძე [1 (13). VIII. 1860, სოფ. შაშიანი, ახლანდ. თელავის რ-ნი, — 1920, თბილისი], ქართველი საზოგადო მოღვაწე, ხალხოსანი, პუბლიცისტი და მკვლევარი. ეკუთვნის წიგნები: „ნიადაგი", „იონჯა", „საკვები ბალახები"; თავისი სახსრებით დააარსა და გამოსცემდა ჟურნ. „მოსავალს" (1909—17). ქართლსა და კახეთში მოაწყო აგრონ. პუნქტები, სას.-სამ. სკოლები, საკრედიტო ამხანაგობები, გამართა საცდელ-საჩვენებელი მინდვრები, ნამყენი ვაზის სანერგეები; 1907 რ-ის აქტ. მონაწილეობით დაარსდა სახ. უნ-ტი, რ-ის თავ-რე იყო 1915-მდე. რ-მ თარგმნა, შეადგინა და გამოსცა სახელმძღვანელოები (ქიმ., მათ., ბუნებისმეტყველებისა და სამართალმცოდნეობის); მას ვრცელი მიმოწერა ჰქონდა მ. და ო. უორდროპებთან, რომლებსაც მათი თხოვნის შესაბამისად (ქართველოლოგიის განვითარებისათვის ინგლისში) ბევრი ქართ. წიგნი გაუგზავნა. პრესის ფურცლებზე გამოდიოდა ფსევდონიმებით: გულბაათაშვილი, ~ ახოშვილი, შაშიანელი, შ-ელი.

**რცხილაძე** ირაკლი მიხეილის ძე [27. IX (10. X). 1900, სოფ. შაშიანი, გურჯაანის რ-ნი, — 29. VI. 1974, თბილისი], ქართველი საბჭ. პედიატრი, მედ. მეცნ. დოქტორი (1950), პროფესორი (1950), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). 1927 დაამთავრა თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტი. 1945-იდან იყო თბილ. სახელმწ. სამედ. ინ-ტის



რცხილა. ევროპული რცხილა (Carpinus betulus): ა—ნაყოფიანი ტოტი; ბ—მჭვავილედიანი ტოტი.

ჰოსპიტალური პედიატრიის, ხოლო 1960—73 ამავე ინ-ტის ბავშვთა სნეულებების პროპედევტიკისა და საფაკულტეტო პედიატრიის კათედრის გამგე. რ-მ დაადგინა ქრონ. კოლიტის როლი ქოლეცისტოპათიის განვითარებაში პანკრეასის დაზიანების ხასიათი და მისი გამოვლენა საჭმლის მომნელებელი სისტემის ქრონ. პათოლ. დროს; შეისწავლა რეზუს-ფაქტორის მნიშვნელობა ახალშობილთა ანემიის პათოგენეზში, ბავშვთა დიზენტერიის, ლატენტური კოლიტების, ბრუცელოზის დიაგნოსტიკის, ბავშვთა ტუბერკულოზის საკითხები და სხვ. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: პნევმონიები ჩვილ ბავშვთა ასაკში, თბ., 1955; ქოლეცისტოპათიები ბავშვთა ასაკში, თბ., 1941. *მ. გელოვანი.*

**რცხილნარი,** *რცხილის* ტყე. გავრცელებულია სსრკ ევროპულ ნაწილში, ყირიმში, კავკასიაში და პრიმორიეს მხარის სამხრ. ნაწილში. გვხვდება მთელ საქართველოში; უმთავრესად მთის ქვედა და შუა სარტყელში. რ-ის საერთო ფართობი საქართველოში 149,2 ათას ჰა აღწევს, რაც ტყით დაფარული ფართობის 6%-ს შეადგენს. მერქნის საერთო მარაგი 15 მლნ $მ^3$-ია. რ-ები საქართველოში შექმნილია *კავკასიური რცხილით* და მეტწილად მეორეული წარმოშობისაა — ვითარდება მუხნარისა და წიფლნარის გაჩეხვის შედეგად ან ნახანძრალზე, ქარქცევის ადგილზე. პირველად რ-ს მცირე ფართობი უჭირავს, გვხვდება უმთავრესად აღმ. საქართვ. ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. ექსპოზიციის ფერდობებზე. რ-ის დიდი მასივებია (ათ. ჰა) დუშეთის (13.4), ახმეტის (12,3), თელავის (10,1), ბოლნისის (10,0) და სხვ. რ-ნებში. *გ. ვაჩნაძე.*

**რცხმელური,** სოფელი ლენტეხის რ-ნში, მდ. ცხენისწყლის მარჯვ. ნაპირზე, ცაგერ—ლენტეხის საავტ. გზაზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: რ., გვიმბრალა, ლაღარვაში, ნაღომარი, ყვედრეში). ზ. დ. 520 *მ*, ლენტეხიდან 18 *კმ*. ლენტეხის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.



რძიანა (Euphorbia macroceras): ა—ყვავილედი; ბ—თესლი.

**რძე,** სარძევე ჯირკვლების სეკრეციის პროდუქტი, რ-იც ძუძუმწოვარი ცხოველისა და ადამიანის ორგანიზმში გამომუშავდება *ლაქტაციის* პერიოდში. მისი დანიშნულებაა შთამომავლობის კვება სიცოცხლის პირველ პერიოდში. რ. შეიცავს ორგანიზმის საზრდოობისათვის საჭირო ყველა აცილებელ საკვებ ნივთიერებას. მდიდარია A, B, C, D ვიტამინებით. მოზარდი და ზრდასრული ადამიანის კვებაში განსაკუთრებული ადგილი უკავია ძ რ ო ხ ი ს რ-ს და მის პროდუქტებს (კარაქი, მაწონი, ხაჭო და სხვ.). რ-ის ძირითადი შემადგენელი კომპონენტებია წყალი, ცილა, რძის შაქარი (ლაქტოზა), მაკრო- და მიკრომინერ. ნივთიერებები, ვიტამინები, ფერმენტები, ჰორმონები,, იმუნური სხეულები, პიგმენტები, აირები და მიკროორგანიზმები. ქიმ. შედგენილობისა და კვებითი ღირებულების მიხედვით, სხვადასხვა ცხოველის რ. სხვადასხვანაირია. რ-ის ცილა ბიოლოგიურად განსაკუთრებით სრულფასოვანია, რადგან შეიცავს სიცოცხლისათვის საჭირო ყველა აუცილებელ ამინმჟავას. რ. შედგება ძირითადად — კაზეინის, ალბუმინის და გლობულინისაგან. ცილის ბუნების მიხედვით განასხვავებენ კაზეინიან (ძროხის, თხის, ცხვრის) და ალბუმინიან (ცხენის, ირმის, ვირის) რ-ს. პირველი ჯგუფის რ-ის ცილა შეიცავს არანაკლებ 75% კაზეინს, მეორე 50—65% ალბუმინს. ბიოლ. თვისებების მიხედვით ალბუმინიანი რ. უფრო სრულფასოვანია. რ-ს ახასიათებს ბაქტერიოსტატიკურობა, ე. ი. ბაქტერიების გამრავლების შეკავების უნარი, რ-საც ახლად მოწველილი რ. 2—3 *სთ* ინარჩუნებს. ახ. რ-ის მჟავიანობაა 16—18° T (°ტერნერით); 28—30° T რ. დედდება.

რ-ის ქ-ნები უშვებენ საკვებად გამოსაყენებელ პასტერიზებულ და სტერილურ რ-ს, რ-ის ცხიმიანობა სტანდარტულია. რ-ის სადღეღამისო მოხმარების ნორმა: ზრდასრული ადამიანისათვის 250—500, ბავშვებისათვის 500—700 *გ*. *ი. ხუციშვილი.*

**რძემჟავა,** α-ო ქ ს ი პ რ ო პ ი ო ნ მ ჟ ა ვ ა, $CH_3CH(OH)COOH$, ერთფუძიანი ოქსიკარბომჟავა. რ. წარმოადგენს უფერულ კრისტალებს, წყალში კარგად იხსნება, წარმოქმნის მარილებსა (ლაქტატებს) და ეთერებს. რ. წარმოიქმნება შაქროვანი ნივთიერებების დუღილის დროს (მაგ.,რძის შედედებისას, ბოსტნეულის დამწნილებისას და სხვ.). რ-ს მარილებს იყენებენ ღებვისა და ბეჭდვის დროს, ეთერებს—ლაქების გამხსნელად.

**რძემჟავა პროდუქტები,** რძის პროდუქტების ჯგუფი, რ-ებსაც ღებულობენ ძროხის, (აგრეთვე ცხვრის, თხის, ცხენის და სხვა ცხოველების) მოუხდელი რძის ან მისი ნაწარმის (ნაღები, მოხდილი რძე, შრატი) თვითდამჟავებით ან სადედით დამჟავების შედეგად. რ. პ-ის მისაღები მოსამზადებელი პროცესია რძის პასტერიზაცია ან დუღილი (მაწვნის მისაღებად), რაც გამორიცხავს მასში მყოფი მავნე მიკროორგანიზმების ცხოველმოქმედებას. შემდეგ კი ამყავებენ რძემჟავა ბაქტერიების სუფთა კულტურებით ან დედით. რ. პ. ორგვარია: რძემჟავა დუღილის შედეგად მიღებული (ხაჭო, არაჟანი, მაწონი და სხვ.) და შერეული (რძემჟავა და ალკოჰოლური) დუღილით მიღებული (აირანი, კეფირი, აციდოფილინი, კუმისი და სხვ.). პირველი ჯგუფის პროდუქტებში ბაქტერიებით შაქრის დაშლის შედეგად წარმოიქმნება რძემჟავა, რ-ის მოქმედებით რძის კაზეინი კოაგულირდება (გამოიყოფა ფიფქების სახით), რის გამოც რ. პ-ს ადამიანის ორგანიზმი რძეზე ადვილად ითვისებს. შერეული დუღილის შედეგად მიღებულ პროდუქტებში რძის შაქრისაგან რძემჟავასთან ერთად წარმოიქმნება სპირტი, ნახშირორჟანგი, აქროლადი მჟავები, რ-ებიც აგრეთვე ზრდიან პროდუქტის შეთვისების უნარს. ცილებისა და ცხიმის შემცველობით რ. პ. თითქმის არ განსხვავდება რძისაგან.

ზოგიერთ რ. პ-ს (აციდოფილური რძე, კუმისი და სხვ.) იყენებენ საჭმლის მომნელებელი სისტემის დაავადებათა, ტუბერკულოზისა და სხვათა სამკურნალოდ. ხაჭოს იყენებენ ათეროსკლეროზის პროფილაქტიკისათვის. იგი შედის ისეთი დიეტური კერძების შედგენილობაში, რ-ებსაც აძლევენ ღვიძლის დაავადებების დროს და სხვ.

რ. პ-ს ამზადებენ როგორც საოჯახო, ისე საწარმოო პირობებში. დამუშავებულია მშრალი რ. პ-ის (კეფირის, არაჟანის და სხვ.) დამზადების ტექნოლოგია.

**რძემჟავური დუღილი,** რძემჟავური ბაქტერიების მიერ ნახშირწყლების დაშლის შედეგად *რძემჟავას* წარმოქმნა. რ. დ. რთული ფერმენტული პროცესია. მისი ბიოლ. ბუნება პირველად დაადგინა ლ. *პასტერმა* 1857. რ. დ-ს კვების მრეწველობაში იყენებენ კარაქის, არაჟნის, მაწვნის, კეფირისა და რძის სხვა ნაწარმის მისაღებად, კომბოსტოსა და კიტრის დასამწნილებლად, ხოლო სოფლის მეურნეობაში —ჩალოვანი საკვების სილოსის დასამზადებლად.

**რძეწვენი** მ ც ე ნ ა რ ი ს ა, ლ ა ტ ე ქ ს ი (ლათ. latex — სითხე, წვენი), სარძევე მილების (სარძევეების) უჯრედების წვენი. რძისმაგვარი ან გამჭვირვალეა, ზოგჯერ მოყვითალო-მოყავისფრო, ყვითელი ან ნარინჯისფერი. შეიცავს ნახშირწყლებს, ცილებს, გლიკოზიდებს, მარილებს, ეთეროვან ზეთებს და სხვ. კაუჩუკოვანი და გუტაპერჩოვანი მცენარეების რ-ში ფისები, გუტა და კაუჩუკია. ზოგიერთის (ყაყაჩოსებრთა ოჯახის მცენარეები) რ. დიდი რაოდენობით შეიცავს ალკალოიდებს, ზოგისა (ნესვის ხე) — ფერმენტ პაპაინს. რძეწვნიანი მცენარეებია რძიანასებრთა, თუთისებრთა, რთულყვავილოვანთა და სხვ. ოჯახების წარმომადგენლები.

**რძიანა** (Euphorbia), მცენარეთა გვარი რძიანასებრთა ოჯახისა. მრავალწლოვანი ბალახები და ბუჩქებია (სუკულენტები, კერძოდ კაქტუსისებრი), იშვიათად — ხისებრი ფორმები ან ერთწლოვანები. შეიცავენ რძეწვენს (აქედან სახელწოდება). 2 ათ-მდე სახეობა გავრცელებულია უმთავრესად ტროპ., სუბტროპ. და ზომიერ სარტყელში. სსრკ-ში (უმთავრესად კავკასიასა და შუა აზიაში) 170-მდე სახეობაა, კერძოდ საქართველოში—45, მ. შ. 3 საქართვ. ენდემია. ბევრი სახეობის რძეწვენი შხამიანია, მდიდარია ფისით; თესლი ზეთს შეიცავს. ზოგიერთი რ. სარეველაა, ზოგი —დეკორატიული.

**რძიანა,** ლორწოვანი გარსის (უმეტესად პირის ღრუს) დაავადება, რ-საც იწვევს პირის ღრუს, საშოსა და ნაწლავების ლორწოვანი გარსების ბინადარი საფუარისებრი სოკო; *კანდიდამიკოზის* ერთ-ერთი ფორმა. რ. უმეტესად ჩვილ ბავშვებს უჩნდებათ. მოზრდილებში აღინიშნება ხანგრძლივი, გამომფიტავი დაავადების (დიზენტერია, ტიფი) დროს. რ. პირის ღრუს ლორწოვან გარსზე მოთეთრო-რძისფერი ნადების გაჩენით ვლინდება. ნადები თანდათან იზრდება და რძიანი საკვების ნარჩენს წააგავს (აქედან მოდის სახელწოდებაც). ნადების მოცილებისას მის ადგილზე რჩება სიწითლე ან სისხლმდენი უბანი. მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: ტუტე ხსნარებით პირის გამოვლება, ლორწოვანზე 5% იოდის ხსნარის წასმა, ვიტამინოთერაპია; დასალევად — ლევორინი, იოდის პრეპარატები.

**რძიანასებრნი** (Euphorbiaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. ხეები, ბუჩქები და ბალახებია. უმრავლესობა შეიცავს *რძეწვენს*. ერთსქესიანი ყვავილები (მცენარეები ერთსახლიანი ან ორსახლიანი) შეკრებილია თავთავისებრ ან თავაკისებრ ყვავილედებში, ან კიდევ ე. წ. ციათიუმებში. ნაყოფი კოლოფია, ზოგჯერ კურკიანასებრი ან კენკრასებრი. 300-მდე გვარის 7 ათ-მდე სახეობა გავრცელებულია ტროპ. და სუბტროპ. სარტყელში, ბევრი ბალახოვანი რ. იზრდება ზომიერ და ნაწილობრივ ცივ სარტყელშიც (გარდა არქტიკისა და ანტარქტიკისა). რ-თა შორის ბევრია სასარგებლო მცენარე. განსაკუთრებით მნიშვნელოვანია *ჰევეა* და *მანიჰოტი*, *აბუსალათინი* და *ტუნგი*. მრავალი სახეობის (ბაკორეა, ფილანტუსი, ანტიდესმა) ნაყოფი იჭმება. *რძიანას*, *კროტონის*, იატროფას გვარების სახეობები სამკურნალოა. ზოგიერთი (რძიანა, ფილანტუსი, იატროფა) კულტივირებულია დეკორ. მცენარედ.

**რძიანა სოკოები,** ქუდიანი სოკოები ლაქტარიუსის (Lactarius) გვარისა. მათი ნაყოფსხეულის გადატეხისას ან დაჭრისას სხვადასხვა ფერის და გემოს რძეწვენი გამოიყოფა; ზოგი სახეობის რძეწვენი ჰაერზე ფერს იცვლის, რაც ერთ-ერთი მნიშვნელოვანი სისტემატიკური ნიშანია რ. ს-ის სახეობათა გასარჩევად. საქართველოში ცნობილია რ. ს-ის 34 სახეობა, მათგან ყველა (არყა, მჭადა, მიწაყარა, ყვითელი პაჭიჭა, ჭეჭკეტა და სხვ.) საჭმელია. *ი. ნახუცრიშვილი.*

**რძის ნარევი,** ცხოველის (ძროხის) რძისაგან დამზადებული საკვები, რ-საც იყენებენ ჩვილ ბავშვთა დამატებითი და ხელოვნური კვებისათვის. რ. ნ. მზადდება ბურღულის (ბრინჯი, წიწიბურა, შვრია) ნახარშით განზავებული რძის, მაწვნის ან კეფირისაგან. ძირითადად 2 სახისაა: Б—რ. ნ. შეიცავს 1/2 წილ რძეს ან მაწონს (კეფირს) და 1/2 წილ ბურღულის ნახარშს; В — რ. ნ. — 2/3 წილ რძეს ან მაწონს (კეფირს) და 1/3 წილ ბურღულის ნახარშს;

ორივეს ემატება (5%-მდე) შაქრის ფხვნილი. A — რ. ნ. (1/3 რძე, მაწონი ან კეფირი და 2/3 ბურღულის ნახარში) მცირე კალორიულობის გამო და ე. წ. რთული რ. ნ. (რძე, კარაქი, მოხალული ფქვილი, შაქარი) ხმარებიდან ამოღებულია. რ. ნ. ენიშნებათ მხოლოდ ხელოვნურ კვებაზე მყოფ 1—1,5 თვის ბავშვებს 4—5 დღით, B — რ. ნ-ზე გადასასვლელად. B — რ. ნ. ეძლევათ 2 კვირიდან 2 თვემდე, რის შემდეგაც ბავშვი გადაჰყავთ მთლიან რძეზე ან მაწონზე. მაწონი განსაკუთრებით სასარგებლოა ჩვილი ბავშვებისათვის. იგი ხელს უწყობს ნაღვლისა და პანკრეასის წვენის გაძლიერებულ გამოყოფას და საკვებში არსებული ცილებისა და ცხიმების უკეთ გადამუშავებას, ადედებს კაზეინს წვრილ ფიფქებად, რაც რძისმჟავა ბაქტერიების ზეგავლენით ადვილი მოსანელებელია, მჟავე გარემოში კი ნაწლავის ჩხირისა და სხვ. პათოგენური მიკრობების გამრავლება ფერხდება, რაც ბავშვს იცავს ნაწლავთა ინფექციებისაგან. მაწონს უპირატესობა აქვს კეფირთან — მის შედგენილობაში არ შედის სპირტი. ჩვილ ბავშვთა კვებისათვის იყენებენ ე. წ. „მომწიფებულ" მაწონს შეყენებიდან 8—10 საათის შემდეგ (ვარგისია 24—36 *სთ*). შენაცვლებითი კვებისათვის საქართვ. პედიატრიის ინ-ტის კვების განყ-ბის მიერ დამუშავებულია „ფერმენტირებული" მაწონი, რ-იც პროტეოლიზური ფერმენტ ფიცინით (მიიღება ლეღვის რძისაგან) ან ფერმენტ პეფსინით მზადდება. ასეთ მაწონს ჩვილი ბავშვი კარგად ითვისებს უკვე 1 თვის ასაკიდან. ფართო მომხმარებლისათვის რ. ნ. მზადდება სარძეო სამზარეულოებში. *ე. გერი.*

**რძის პროდუქტები,** რძისგან მიღებული საკვები პროდუქტების ჯგუფი. რძის პროდუქტები რძესთან შედარებით უფრო კარგად ინახება და კარგად ინარჩუნებს ძვირფას საკვებ ნივთიერებებს. რძისგან უძველესი დროიდან ამზადებენ ყველსა და კარაქს. ამასთან ერთად განვითარდა რძის *კონსერვებისა* და *რძემჟავა პროდუქტების* წარმოება. მრავალი სახის რ. პ. შეიცავს ადვილად შესათვისებელ ცხიმებს, ცილებს, ნახშირწყლებს. ვითარდება ნაკლებცხიმიანი რ. პ-ის (ხაჭო, რძემჟავა სასმელები და სხვ.) წარმოება. მრავალ რ. პ-ში წარმოქმნილი რძემჟავა ადამიანის საკვებმომნელებელ ტრაქტში არსებული ბაქტერიების განვითარებას აჩერებს.

**რძის საწმენდელი,** ფილტრი, რ-საც იყენებენ რძის გასაწმენდად მექანიკური მინარევებისაგან. რ. ს-ს (ნახ.) დაყენებულია რძის სადენის ხაზში, რ-ითაც რძე საწველი ბაქნებიდან გადაედინება, ან იგი უნივერს. საწველი სადგურების კონსტრუქციის შემადგენელი ელემენტია. მისი მთავარი მუშა ორგანოა მფილტრავი ელემენტი, რ-იც შედგება ბადისებრი ფილტრისაგან. გაიშვიათების ან დაწნევის შედეგად რძე გაივლის მფილტრავ ელემენტში და მექან. მინარევები დარჩება ფილტრზე.

**რძის შაქარი,** რძის შედგენილობაში შემავალი ნახშირწყალი დისაქარიდების ჯგუფიდან. იგივეა, რაც *ლაქტოზა*.

**რძის ხე** (Rrosimum galactodendron ანუ Galactodendron utile), ხე თუთისებრთა ოჯახისა. მისი სიმაღლე 30 *მ* აღწევს. მთლიანი ფოთლები და თავაკისებრ ყვავილედებში თავმოყრილი ყვავილები აქვს. იზრდება ამერ. ტროპიკებში, მოჰყავთ ტროპ. აზიაში. შეიცავს რძეწვენს, რ-იც გემოთი ძროხის რძეს წააგავს; ხმარობენ საჭმელში და საღეჭი რეზინის წარმოებაში. მისგანვე იღებენ მცენარეულ ცვილს, რ-იც გამოიყენება სანთლის დასამზადებლად.

**რწმუნებულების სიგელი,** დოკუმენტი, რ-იც ადასტურებს ამა თუ იმ პირის წარგზავნას უცხო სახელმწიფოში დიპლომატიურ წარმომადგენლად. წარმგზავნი სახელმწიფოს მეთაურის მიერ ხელმოწერილი რ. ს. ეძლევა ელჩად ან დესპანად დანიშნულ პირს და მიმართულია დანიშნულების ადგილის სახელმწიფოს მეთაურისადმი. იგი შეიძლება მიეცეს სპეც. დელეგაციის ხელმძღვანელსაც. რ. ს-ში აღნიშნულია დანიშნული პირის ვინაობა და დიპლ. რანგი; რ. ს. შეიცავს წარმგზავნი სახელმწიფოს მეთაურის თხოვნას, რათა მიმღები სახელმწიფოს მეთაურმა ირწმუნოს ყოველი, რასაც დიპლ. წარმომადგენელი განაცხადებს ან მოიმოქმედებს თავისი სახელმწიფოს სახელით. რ. ს-ს წარმომადგენელი აბარებს მიმღები სახელმწიფოს მეთაურს მის რეზიდენციაში; წარმომადგენელს თან ახლავს თავისი საელჩოს (მისიის) დიპლ. პერსონალი. რ. ს-ის ჩაბარებით სრულდება *აკრედიტების* პროცესი. ჩაბარების ცერემონიალი ითვალისწინებს, რომ დიპლ. წარმომადგენელმა და მიმღები სახელმწიფოს მეთაურმა სიტყვებით მიმართონ ერთმანეთს; რ. ს. ძალას კარგავს და განახლებას საჭიროებს, თუ წარმგზავნ ან მიმღებ სახელმწიფოში შეიცვალა სახელმწიფოს მეთაური ან მმართველობის ფორმა, აგრეთვე როცა იცვლება აკრედიტებული დიპლომატის რანგი. *გ. ჟვანია.*

**რწმუნებული,** საბჭ. სამოქალაქო სამართლის მიხედვით, ერთ-ერთი მხარე დავალების ხელშეკრულებაში, რ-ის მოვალეობაა მეორე მხარის—მრწმუნებლის ხარჯზე და მისი სახელით გარკვეული იურიდ. მოქმედებათა შესრულება. რ. შეიძლება იყოს ქმედუნარიანი მოქალაქე ან იურიდ. პირი, რ-ის მოქმედება უშუალოდ წარმოშობს, ცვლის ან წყვეტს მრწმუნებლის უფლებებსა და მოვალეობებს. მოვალეა შეასრულოს მრწმუნებლის მიერ მითითებული დავალება ზუსტად. მითითებიდან გადახვევა მას შეუძლია მხოლოდ კანონით გათვალისწინებულ განსაკუთრებულ შემთხვევაში (საქ. სსრ სამოქ. სამართ. კოდ., მ. 401). მრწმუნებელი მხოლოდ იმ შემთხვევაში უხდის რ-ს გასამრჯელოს, თუ ეს კანონით ან ხელშეკრულებითაა გათვალისწინებული (მ. 400).

**რწყვა,** ი რ ი გ ა ც ი ა, ტენით ნაკლებად უზრუნველყოფილ მინდორზე, წყლის ხელოვნური შეყვანა და ნიადაგის ფესვთსამყოფელ ფენაში წყლის მარაგის გადიდება. *მელიორაციის* ერთ-ერთი სახეა. რ. არის ტექ., აგროტექ. და სამეურნეო-ორგანიზაციულ ღონისძიებათა კომპლექსი, რ-ის შედეგადაც უმჯობესდება ნიადაგის წყლის რეჟიმი, იზრდება მცენარის ქსოვილთა წყალშემცველობა, *ტურგორი*, უკეთ იხსნება საკვები ნივთიერება და იგი მცენარისათვის ადვილად მისაწვდომი ხდება. რ. არეგულირებს ნიადაგის ზედა ფენისა და მიწისპირა ჰაერის ტემპ-რას, ქმნის მცენარეთა ზრდა-განვითარების მართვის საშუალებას, ზრდის მოსავლიანობას და უმჯობესდება მოსავლის ხარისხი, რ-ის სწორი რეჟიმი საუკეთესო პირობებს ქმნის ნიადაგში მიკრობიოლ. პროცესებისათვის, კერძოდ, *ნიტრიფიკაციისათვის*.

XIX ს. დასაწყისში მსოფლიოში სარწყავი მიწების ფართ. 8 მლნ. ჰა-ს შეადგენდა, ხოლო XX ს. დამდეგს — 48 მლნ ჰა-ს. მეფის რუსეთში რ-თან დაკავშირებული სამუშაოები ძირითადად კერძო მწარმოებელთა ხელში იყო; 1913-თვის სარწყავი მიწის ფართ. 4 მლნ. ჰა-ს არ აღემატებოდა. სსრკ-ში 1982 სარწყავი ფართ. შეადგენდა 16,5 მლნ-მდე ჰა-ს. X ხუთწლედში (1975—80) გასარწყავდა 4,17 მლნ. ჰა. 1921 საქართველოში სარწყავი ფართ. (ათ. ჰა) იყო 95, 1955 წ. — 293, 1978 წ. — 380, 1981 წ. — 422. მოქმედების ხანგრძლივობის მიხედვით, რ. არის რ ე გ უ ლ ა რ უ ლ ი (თვითდინებითი და მექან. წყალსაწევებით), როცა მინდვრად წყლის საჭირო რაოდენობის მიწოდება ხდება რწყვის რეჟიმით გათვალისწინებულ ვადებში და პ ე რ ი ო დ უ ლ ი (ერთჯერადი) — წყალს სარწყავ ფართობს აწოდებენ ერთხელ (მაგ., მდინარის ადიდების დროს წყალსაცავიდან გაშვებული წყლით). რ-ის ჩატარების მიზნით აშენებენ სარწყავ სისტემას. რ-ის თანამედროვე ტექნიკისათვის დამახასიათებელია ახ., მსხვილი სარწყავი სისტემების მშენებლობა, რ-იც ათეულ და ასეულ ათას ჰა ფართობს რწყავს, აგრეთვე ძვ. ნაგებობათა რეკონსტრუქცია. ტექნიკურად სრულყოფილი რ. ითვალისწინებს: ტელემექან. მართვის და ავტომატიზაციის დანერგვას, განაწილებას, წყლისა და რწყვის აღრიცხვას, გრუნტში გაჭრილი ღია არხების შეცვლას მილსადენებითა და ღარისებრი არხებით; ფილტრაციის საწინააღმდეგო ეკრანებისა და მოპირკეთების გამოყენებას; რ-ის უფრო სრულყოფილი წესებისა (დაწვიმება, წვეთური და სხვ.) და სარწყავი ტექ., აგრეთვე ძლიერი წყალსაწევების გამოყენებას და ა. შ.

სარწყავ ადგილებში სას.-სამ. კულტურების მოყვანას მთელი რიგი თავისებურებები აქვს, კერძოდ, ნიადაგის დამუშავების სპეციფიკურობა, სასუქის გადიდებული დოზების გამოყენება, რ-ის შეფარდება ნათესის დამუშავებასთან და ა. შ. (იხ. *სარწყავი მიწათმოქმედება*). დიდი მნიშვნელობა აქვს ნიადაგის მოსალოდნელი დამლაშების თავიდან აცილებას, რამაც ბევრ ქვეყანაში (ირანი, ინდოეთი, სირია) კატასტროფული ხასიათი მიიღო. მის წინააღმდეგ იბრძვიან ჩარეცხვით, დრენაჟით და სხვ.

*ლიტ.*: ჩ ხ ე ნ კ ე ლ ი ი., სასოფლო-სამეურნეო მელიორაცია, გამოც. მე-5, თბ., 1970; К о с т я к о в А. Н., Основы мелиорации, 6 изд., М., 1960; Ш у б л а д з е К. К., Мелиорация земель, М., 1970.
*ო. ცუცუნაშვილი.*

**რწყვის ნორმა,** ერთი რწყვის დროს 1 ჰა ფართობის მოსარწყავად საჭირო წყალი. რ. ნ-ის სიდიდე დამოკიდებულია ნიადაგში მცენარის ფესვთა სისტემის გავრცელების სიღრმეზე, განვითარების ფაზაზე, ნიადაგის მექან. შედგენილობასა და ჰიდრო-ფიზ. თვისებებზე. ჩვეულებრივ, ზედაპირული რწყვის დროს რ. ნ. უდრის ($მ^3$/ჰა) 600—1200, დაწვიმებისას 300—800, სათადარიგო რწყვის შემთხვევაში 1000—2000. იხ. აგრეთვე *რწყვის რეჟიმი*.

**რწყვის რეჟიმი,** რეჟიმი, რ-იც განსაზღვრავს სასოფლო-სამეურნეო კულტურების *სარწყავ ნორმას*, ვადებსა და რწყვათა რაოდენობას.

სარწყავი ნორმა განისაზღვრება ნიადაგის წყლის ბალანსის ტოლობიდან: $E = P + W + M$, სადაც $E$ არის მცენარის ჯამური წყალმოთხოვნილება ($მ^3$/ჰა), $P$ — გამოყენებული ნალექი, $W$ — ნიადაგის გასაანგარიშებელი ფენიდან მცენარისთვის გამოსაყენებელი წყლის მარაგი, $M$ — სარწყავი ნორმა. სარწყავი ნორმა ეძლევა პერიოდულად რწყვის ნორმების სახით. რწყვის ნორმა სარწყავ პერიოდში იცვლება და დამოკიდებულია მცენარის ფესვთა სისტემის განვითარებაზე, ნიადაგის მექან. შედგენილობაზე, სას.-სამ. კულტურების განვითარების ფაზებზე, მის წყალმოთხოვნილებასა და რწყვის წესზე. დაწვიმების რწყვის ნორმა მცირეა, მაგრამ რწყვა ხშირად ხდება. რწყვის ნორმის სიდიდე იანგარიშება ფორმულით: $m = \alpha H (\beta_{ზღვრ.} - \beta_0) \cdot 100$, სადაც $\alpha$—ნიადაგის მოცულობითი მასაა ($ტ/მ^3$), $H$ — ნიადაგის გასატენიანებელი ფენა, $\beta_{ზღვრ.}$ —გასატენიანებელი ნიადაგის საველე ზღვრული ტენტევადობა, $\beta_0$ — მორწყვის წინ ნიადაგში არსებული ტენი. დამლაშებული ნიადაგის ჩარეცხვითი რწყვისას რწყვის ნორმას ზრდიან 20—25%-ით. სავეგეტაციო რწყვის გარდა შემოდგომა-ზამთრის ბე-



რძის საწმენდელი: 1—მფილტრავი ელემენტი; 2 — რძის საწმენდლის კორპუსი; 3 — მომჭერი რგოლი; 4 — რეზინის სამჭიდროებელი მილისი; 5—მილყელი.

რიოდში შეიძლება ჩატარდეს სათადარიგო რწყვაც (ნორმა 1000—1200 *მ*³/*ჰა*). რწყვის ვადებს ადგენენ ნიადაგის ტენიანობის, ჰაერისა და ნიადაგის ტემპ-რის და სხვ. მიხედვით. რწყვის ვადისა და ნორმის განსაზღვრა გრაფულ-ანალიზური მეთოდითაც ხდება. *ო. ცუცუნაშვილი.*

**რწყილები** (Aphaniptera), მწერების რიგი. ძუძუმწოვრებისა და ფრინველების გარეგანი პარაზიტები. წვრილი, უფრთო მწერებია, ახასიათებთ სრული გარდაქცევა. აქვთ შებრტყელებული სხეული, წინიდან მომრგვალებული თავი, წყვილი მარტივი თვალი, მჩხვლეტავ-მწუწნავი პირის აპარატი, ძლიერ განვითარებული სახტუნავი უკანა ფეხები. სხეული დაფარულია ბეწვით ან ჯაგრით. მამალი დედალზე მომცროა. დედალი დებს 400—500 ცალ, 0,5 *მმ* ზომის თეთრ ოვალურ კვერცხს. მატლი უფეხოა, ჭიისმაგვარი, იკვებება ზრდასრული რ-ის გამონაყოფით, 3-ჯერ იცვლის კანს და შემდეგ ჭუპრდება. 8—14 დღის შემდეგ ჭუპრიდან გამოდის ზრდასრული ფორმა. ცნობილია რ-ის 1500-მდე სახეობა, რ-თაგანაც საქართველოში გავრცელებულია 45. ადამიანზე პარაზიტობს ა დ ა მ ი ა ნ ი ს რ. (Pulex irritans), ვ ი რ თ ა გ ვ ა ს რ. (Xenopsylla cheopis), ტ ა რ ბ ა გ ა ნ ი ს რ. (Oropsylla silantiewi) და სხვ. რ. შავი ჭირის გადამტანია როგორც თვით მღრღნელებს შორის, ისე მღრღნელებიდან ადამიანზე. ძაღლის (Chenocephalides canis), ვირთაგვას და თაგვის რ-ს (Leptopsylla musculi) გადააქვთ *რიკეტსიები*. ძაღლისა და კატის ბეწვმჭამელებთან (Trichodectes canis და Tr. subrostatus) ერთად, რ. კიტრის სოლიტერის (Dipylidium caninum) შუამავალი მასპინძლებია. *ზ. სეფერთელაძე.*




რწყილები. 1. რწყილები: ა—ადამიანისა, ბ—ვირთაგვასი; 2. რწყილის კვერცხები: ა—სამხრეთული ვირთაგვასი, ბ—ადამიანისა; 3. რწყილის მატლი; 4 რწყილის ჭუპრი; 5. ჭუპრებიანი პარკები (გარედან ქვიშის ნაწილაკებით).

**რხევა**, მოძრაობა (მდგომარეობის ცვლილება), რ-ისთვისაც დამახასიათებელია განმეორებადობა. მაგ., ზამბარიანი ქანქარას რხევის დროს მეორდება ტვირთის გარკვეული საშ. მდგომარეობიდან გადახრა ზევით და ქვევით (ნახ. 1). რხევით კონტურში (მიმდევრობით შეერთებული C



ნახ. 1. მექანიკური რხევითი სისტემა.

ტევადობისა და *L* ინდუქციურობისაგან შედგენილი წრედი) ელექტრომაგ. რ-ის დროს მეორდება კონდენსატორის თითოეული შემონაფენის მუხტის სიდიდე და ნიშანი (ნახ. 2). ზამბარიანი ქანქარა ირხევა იმის გამო, რომ: 1. გაჭიმულ ან შეკუმშულ ზამბარაში აღძრული დრეკადობის ძალა ცდილობს დააბრუნოს ტვირთი წონასწორობის მდებარეობაში; 2. წონასწორობის მდებარეობაში დაბრუნებული ტვირთი ინერციით აგრძელებს მოძრაობას და იხრება წონასწორობის მდებარეობიდან იმ მიმართულების საწინააღმდეგოდ, საიდანაც იგი მოვიდა. ელექტრომაგნ. რ. აღიძვრება იმის გამო, რომ: 1 დამუხტული კონდენსატორის ფირფიტებს შორის არსებული პოტენციალთა სხვაობა კონტურში წარმოშობს დენს; 2. დენი არ წყდება იმ მომენტში, როდესაც კონდენსატორი მთლიანად განიმუხტება —კონტურში არსებული ინდუქციურობა არ აძლევს დენს უეცარი გაქრობის საშუალებას (თვითინდუქციის მოვლენა) და იწვევს კონდენსატორის გადამუხტვას.




ნახ. 2. ელექტრული რხევითი კონტური; C—ტევადობა; L—ინდუქციურობა; q — მუხტი კონდენსატორის შემონაფენზე; I—დენი წრედში.

ფიზიკასა და ტექნიკაში გვხვდება ისეთი რ-ები, რ-ებიც არსებითად განსხვავდებიან ერთმანეთისაგან როგორც მდგომარეობის განმეორების სიჩქარით, ისე წარმოშობის მექანიზმით ფიზ. ბუნების მიხედვით რ რამდენიმე სახისაა: ა. მექან. (მაგ., ქანქარას ან სიმის რ., გემის რ. ტალღებზე; ჰაერის სიმკვრივისა და წნევის რ. მასში დრეკადი ტალღების გავრცელებისას); ბ. ელექტრომაგნ (მაგ., რხევითს კონტურში აღძრული რ. ან რ. მოცულობითს რეზონატორში, ტალღასატარში; ელექტრული და მაგნ. ველების რ. რადიოტალღებში, ხილული სინათლის ტალღებსა და სხვა ნებისმიერ ელექტრომაგნ. ტალღებში); გ ქიმ. (მაგ., კონცენტრაციის რ., ე წ პერიოდულ ქიმ. რეაქციებში); დ. ელექტრომექან. (მაგ., ტელეფონის მემბრანის ან ულტრაბგერის პიეზოკვარციანი გამომსხივრის რ.); ე. თერმოდინ. (მაგ., ე. წ. ჟღერადი ალი) და სხვ. ასტროფიზიკისათვის საინტერესოა *ცვლადების* ბრწყინვალების რ. მაშასადამე, რ-ები მოიცავს მეცნ. მრავალ დარგს.

სხვადასხვა ბუნების მქონე რ-ებს ახასიათებს საერთო კანონზომიერებანი, რ-ებსაც შეისწავლის რ-თ ა თ ე ო რ ი ა. ამ თეორიის მათ. აპარატია დიფერენც. განტოლებები.

კინემატიკის თვალსაზრისით შეიძლება გამოვყოთ ზოგიერთი მნიშვნელოვანი რხევა (ნახ. 3). რ-ს პერიოდულს უწოდებენ, თუ $s(t)$ ცვალებადი ფიზ. სიდიდე მეორდება განუსაზღვრელად ბევრჯერ დროის ერთნაირი $t=T$ შუალედის შემდეგ. $s(t+T)=$ $=s(T)$, $(-\infty<t<\infty)$, $T$ რ-ის პ ე რ ი ო-




ნახ. 3. რხევის სხვადასხვა სახეობა; ა — რთული ფორმის პერიოდული რხევები; ბ—მართკუთხა რხევები; გ—ხერხისებრი, დ—სინუსოიდური; ე—მილევადი ($\delta>0$) რხევათა მილევის დამახასიათებელი სიდიდე ($\lambda$)—მ ი ლ ე ვ ი ს ლ ო გ ა რ ი თ მ უ ლ ი დ ე კ რ ე მ ე ნ ტ ი (მერხევი სიდიდის ერთსა და იმავე მიმართულებით ორი მომდევნო მაქსიმალური გადახრის ნატურალური ლოგარითმი) δ-თან დაკავშირებულია თანაფარდობით:

$$\lambda=\ln[Ae^{-\delta t}/Ae^{-\delta(t+T)}]=\delta T;\ \lambda=1/N,$$

სადაც N არის იმ რხევათა რიცხვი, რომელთა შესრულების შემდეგ ამპლიტუდა მცირდება e-ჯერ. ამისათვის საჭირო დრო $\tau=NT$, T—პერიოდი; ვ — ზრდადი ($\delta<0$); ზ—ამპლიტუდურ-მოდულირებული; თ—სიხშირულ-მოდულირებული; ი—ამპლიტუდითა და ფაზით მოდულირებული რხევები; კ — რხევები, რომელთა ამპლიტუდა და ფაზა შემთხვევითი ფუნქციებია; ლ—შემთხვევითი რხევები; S—მერხევი სიდიდე; t—დრო.

დ ი ა, რ-თა რიცხვს დროის ერთეულში $\nu=1/T$ უწოდებენ რ-ის ს ი ხ შ ი რ ე ს.

პერიოდული რ-ების უმარტივესი სახეა სინუსოიდური, ანუ ჰარმონიული, რ.; ჰარმონიული რ-ის დროს

$$s(t)=A\sin(\omega t+\varphi).$$

$A$ არის $s(t)$ მაქს. მნიშვნელობა და მას ა მ პ ლ ი ტ უ დ ა ს უწოდებენ. $\omega=2\pi/T=2\pi\nu$ წ რ ი უ ლ ი ანუ ც ი კ ლ უ რ ი ს ი ხ შ ი რ ე ა. დროის $\omega t+\varphi$ ფუნქციას უწოდებენ ფაზას ($\varphi$ საწყისი ფაზაა, ხშირად მხოლოდ ფაზასაც უწოდებენ). რ-ის ამპლიტუდა შეიძლება იცვლებოდეს დროის მიხედვით. მაგ., რ. მილევადია (ამპლიტუდა მიისწრაფვის ნულისაკენ), თუ

$$s(t)=Ae^{-\delta t}\sin(\omega t+\varphi).$$

$A$ არის საწყისი ამპლიტუდა, $Ae^{-\delta t}$ —ამპლიტუდის მყისი მნიშვნელობა, $\delta$ — მილევის კოეფიციენტი, ხოლო $\tau=1/\delta$—დროითი მუდმივა. მიუხედავად იმისა, რომ მილევადი რ. არ არის ზუსტად პერიოდული, $T=2\pi/\omega$ სიდიდეს მაინც პერიოდს უწოდებენ.

ფიზიკასა და რადიოტექნიკაში ფართოდ იყენებენ მ ო დ უ ლ ი რ ე ბ უ ლ რ-ებს: $s(t)=A(t)\sin[\omega t+\varphi(t)]$, სადაც $A(t)$ და $\varphi(t)$ არის $\sin\omega t$-თან შედარებით ნელა ცვლადი ფუნქციები. თუ $\varphi(t)=\text{const}$, რ-ის ამპლიტუდა მოდულირებულია, ხოლო თუ $A(t)=\text{const}$, მოდულირებულია მისი სიხშირე ან ფაზა. ზოგად შემთხვევაში შეიძლება მოდულირებული იყოს რ-ის როგორც ამპლიტუდა, ისე ფაზა.

არც ბუნებაში და არც ტექნიკაში მკაცრად პერიოდული (კერძოდ, მკაცრად ჰარმონიული) რ-ები არასოდეს არ გვხვდება. მიუხედავად ამისა, ჰარმონიული რ-ები მეტად მნიშვნელოვანია ორი მიზეზის გამო: 1 ბუნებასა და ტექ. მოწყობილობებში ხშირად აღიძვრება რ-ები, რ-ებიც საკმაოდ დიდი დროის განმავლობაში მცირედ განსხვავდებიან ჰარმონიულისაგან. 2. მრავალი ფიზ. სისტემა, რ-ებიც განეკუთვნებიან სპექტრული ხელსაწყოების კლასს ან ჰარმონიულ ანალიზატორებს, ნებისმიერ რ-ს გარდაქმნიან თითქმის ჰარმონიული რ-ების ერთობლიობად, საზოგადოდ, როდესაც ლაპარაკობენ ჰარმონიულ რ-ებზე, მხედველობაში აქვთ მხოლოდ ისეთი რ-ები, რ-ებიც ახლოს არიან ჰარმონიულთან. შეიძლება გამოყოფილ იქნეს რ-ის სამი ძირითადი ტიპი: 1. თ ა ვ ი ს უ ფ ა ლ ი (ს ა კ უ თ ა რ ი) რ-ები, რ-ებიც აღიძვრება მხოლოდ შინაგანი ძალების ზემოქმედებით გარე მიზეზით წონასწორობის მდგომარეობიდან გამოყვანილ სისტემებში მაგ., ზამბარიანი ქანქარას რ-ები ტვირთის წონასწორობიდან გამოყვანის შემდეგ. ზამბარიან ქანქარასა და რხევით კონტურში აღძრული რ-ები განეკუთვნება წრფივ რხევითს სისტემებში (სისტემები, რ-თა პარამეტრები პრაქტიკულად უცვლელია და რ-ებიც აიწერებიან წრფივი დიფერენც. განტოლებებით) მიმდინარე თავისუფალი რ-ების კერძო ტიპს. თუ წონასწორობის მდებარეობაში დამაბრუნებელი ძალა არ არის წონასწორობიდან გადახრის პროპორციული, თავისუფალი რ-ები აიწერება არაწრფივი დიფერენც განტოლებებით. ასეთ სისტემებს ა რ ა წ რ ფ ი ვ ს უწოდებენ. წრფივი სისტემებისაგან განსხვავებით თავისუფალი რ-ები ასეთ სისტემებში არ არის სინუსოიდური, ამასთან ერთად მათი პერიოდი დამოკიდებულია საწყის პირობებზე. მაგ., მათ ქანქარას თავისუფალი რ-ის პერიოდი მით უფრო მეტია, რაც მეტია ამპლიტუდა. მხოლოდ ზღვარში, როდესაც ამპლიტუდა მიისწრაფვის ნულისაკენ, სისტემა ხდება წრფივი, რ. კი — ი ზ ო ქ რ ო ნ უ ლ ი, ე. ი. პერიოდი აღარ არის დამოკიდებული ამპლიტუდაზე.

2. ფ ლ უ ქ ტ უ ა ც ი უ რ ი რ-ები, რ-თა მიზეზია ნივთიერების სითბური

მოძრაობა. იმის გამო, რომ ქანქარა, ტვირთი, კონტური მონაწილეობენ მატერიის სითბურ მოძრაობაში, ისინი განიცდიან განუწყვეტელ ფლუქტუაციურ რ-ებს — *ბროუნის მოძრაობის* ერთ-ერთ სახეს. ფლუქტუაციური რ-ები რხევითს კონტურებში, ანტენებსა და მისთ. უმნიშვნელოვანესი ფაქტორია, რ-იც ზღუდავს რადიომიმღებების მგრძნობიარობას.

3. ა ვ ტ ო რ ხ ე ვ ე ბ ი — მიულევადი რ-ები, რ-ებიც შეიძლება არსებობდეს გარე პერიოდული ზემოქმედების გარეშე. ავტორხევების ამპლიტუდა და პერიოდი განისაზღვრება მხოლოდ თვით სისტემის თვისებებით და გარკვეულ ფარგლებში არ არის დამოკიდებული საწყის პირობებზე. ავტორხევების მაგალითია საათის ქანქარას რ., რ-იც გამოწვეულია საწონის დაბლა დაშვებით, სასულე ინსტრუმენტების ჟღერადობა და სხვ.

ზამბარიანი ქანქარა (ნახ. 1) რ-ის დროს ამოძრავებს იმ ჩარჩოს, რ-ზედაც მიმაგრებულია, ჩარჩო კი — მაგიდას და ა. შ. ასე რომ, რ. არ არის ლოკალიზებული. იგი ვრცელდება და აამოძრავებს გარშემო არსებულ სხეულებს. რ-ის გავრცელების მოვლენა განსაკუთრებით ძლიერად ვლინდება სწრაფი მექან. (მაგ., ბგერითი) რ-ების დროს. ასეთი რ-ები ვრცელდება, მაგ. ჰაერში, ელექტრომაგნ. წყაროს გარშემო. რ-ებს წარმოქმნის ცვლადი ელექტრული და მაგნ. ველები, რ-ებიც შეიძლება გავრცელდეს დიელექტრიკში (მ. შ. ვაკუუმში). რ-ების გავრცელების პროცესს *ტალღას* უწოდებენ, თუ სისტემა ირხევა გარე პერიოდული ზემოქმედების შედეგად, რ-ს ი ძ უ ლ ე ბ ი თ ს უწოდებენ. იძულებითი რ-ის ამპლიტუდა ძლიერ არის დამოკიდებული ამ ზემოქმედების სიხშირესა და სისტემის საკუთარი რ-ების სიხშირეს შორის არსებულ თანაფარდობაზე. იძულებითი რ-ის ამპლიტუდას მკვეთრი მაქსიმუმი აქვს მაშინ, როდესაც ეს სიხშირეები ემთხვევა ერთმანეთს. ამ მოვლენას *რეზონანსს* უწოდებენ.

რხევითი სისტემის რომელიმე პარამეტრის (მაგ., მათ. ქანქარას სიგრძის, რხევითი კონტურის ტევადობის და ა. შ.) პერიოდული ცვლილება თავისთავად არ უნდა აღძრავდეს რ-ს, მაგრამ პარამეტრის ცვლილების გარკვეული სიხშირის დროს (მაგ., თუ პარამეტრი იცვლება 2ω სიხშირით) სისტემაში შეიძლება აღიძრას რ-ები (ნახ. 4). ასეთი რ-ების აღძვრის მიზეზია ფლუქტუაციური რ-ები, რ-თა სიხშირულ სპექტრში გვაქვს ჰარმონიული მდგენლები ყველა შესაძლო ფაზით. ამიტომ პარამეტრის პერიოდული ცვლილება ყოველთვის შეიძლება ფაზით დაემთხვეს ფლუქტუაციური რ-ის ერთ-ერთ ჰარმონიულ მდგენელს, რაც გამოიწვევს სისტემის ზრდადი ამპლიტუდით (რ-ების პ ა რ ა მ ე ტ რ უ ლ ი ა გ ზ ნ ე ბ ა) რ-ს.

რ-ებს პირველხარისხოვანი მნიშვნელობა ენიჭება გემთმშენებლობაში, თვითმფრინავთმშენებლობაში, ელექტროტექნიკაში, რადიოტექნიკაში, ავტომ. რეგულირების ტექნიკაში და სხვ.

*ლიტ.*: მ ი რ ი ა ნ ა შ ვ ი ლ ი მ., ზოგადი ფიზიკის კურსი, ნაწ. 1, გამოც. მე-3, თბ., 1973; А н д р о н о в А. А., В и т т А. А., Х а й к и н С. Э., Теория колебаний, 3 изд., М., 1981; Б и ш о п Р., Колебания, пер. с англ., 2 изд., М., 1979; Г о р е л и к Г. С., Колебания и волны, 2 изд., М. — Л., 1959; С т р е л к о в С. П., Введение в теорию колебаний, М.—Л., 1951; Стрэтт Дж. В. (лорд Рэлей), Теория звука, пер. с англ., 2 изд., т. 1—2, М., 1955; Элементарный учебник физики, под ред. Г. С. Ландсберга, 7 изд., т. 1, М., 1971.

ა ბ

ნახ. 4 მექანიკურ ან ელექტრულ რხევით სისტემაში რომელიმე „რხევითი პარამეტრის" სიდიდის პერიოდული ცვლილებისას შესაძლებელია ე. წ. რხევათა პარამეტრული აგზნება. პარამეტრული აგზნება წარმოიქმნება, როცა $\omega_0/\omega=n/2$, სადაც $\omega_0$ არის სისტემის საკუთარი რხევების, ხოლო ω— პარამეტრის ცვლილების კუთხური სიხშირეები, n—მთელი რიცხვი. პარამეტრული აგზნება ყველაზე ადვილად ხორციელდება და წარმოქმნილი რხევები მაქსიმალურია, როცა $n=1$, ე. ი. როცა $\omega_0/\omega=1/2$. ნახაზზე გამოსახულია მექანიკური სისტემა, რომელშიც შესაძლებელია პარამეტრული რეზონანსი (ა—ქანქარა, რომლის საკიდელის l სიგრძე ცვალებადია, ბ—ქანქარას მოძრაობის სქემა ერთი პერიოდის განმავლობაში, m—ბურთულას მასა). ძაფის დაჭიმულობის ძალა მაქსიმალურია ბურთულას ქვედა მდებარეობის გავლისას, ვინაიდან ეს ძალა აწონასწორებს სიმძიმის ძალას და ამავე დროს ბურთულას ანიჭებს ცენტრისკენულ აჩქარებას $v^2/l$, სადაც v ბურთულას სიჩქარეა წონასწორობის გავლისას, ამიტომ, თუ l ქვედა მდგომარეობაში $\Delta l$ სიდიდით შევამცირებთ და ამავე სიდიდით ზედა მდგომარეობაში გავზრდით, მაშინ გარე ძალის მიერ შესრულებული მუშაობა პერიოდის განმავლობაში დადებითი აღმოჩნდება და რაიმე მიზეზით სისტემაში აღძრული რხევები გაძლიერდება. მართლაც, f გარე ძალის მიერ შესრულებული მუშაობა $A_1\approx f\Delta l=(mg+mv^2/l)\Delta l$, სადაც g თავისუფალი ვარდნის აჩქარებაა, ხოლო სისტემის მიერ შესრულებული დადებითი მუშაობა (გარე ძალის მიერ შესრულებული მუშაობა უარყოფითია) $A_2=mg\Delta l\cos\alpha$ (α ვერტიკალური მდებარეობიდან ქანქარას გადახრის კუთხეა), ვინაიდან ბურთულა გადაადგილდება ვერტიკალურად $\Delta l\cos\alpha$ სიდიდით. პერიოდის განმავლობაში ქანქარას მიერ მიღებული ენერგია $E=2(A_1-A_2)>0$ და რხევათა ამპლიტუდა გაიზრდება (იგულისხმება, რომ მიღებული ენერგია მეტია დანაკარგების ენერგიაზე).

მაშასადამე, ძაფის (პარამეტრის) პერიოდული ცვლილებით (ამ შემთხვევაში ω₀ სიხშირეზე ორჯერ უფრო დიდი სიხშირით) შესაძლებელია პარამეტრული აგზნება

პარამეტრულ რეზონანსს ემყარება, მაგ., თვითგაქანება საქანელაზე [როცა მოქანავის პერიოდული წამოდგომისას (წონასწორობის გავლისას) და ჩაჯდომისას (ქანქარას მაქსიმალური გადახრის დროს) იცვლება ქანქარას ეფექტური სიგრძე)] და სხვ.

**რხევითი კონტური,** ინდუქციურობის კოჭასა ($L$) და კონდენსატორის შემცველი *ელექტრული წრედი* (ნახ. 1), რ-შიც გარკვეულ პირობებში აღიძვრება ელექტრული რხევები. თუ დროის რომელიმე მომენტისათვის კონდენსატორს $V_0$ ძაბვამდე დავმუხტავთ, მაშინ კონდენსატორის ელექტრულ ველში თავმოყრილი ენერგია იქნება $E_c=CU_0^2/2$, სადაც $C$ კონდენსატორის ტევადობაა. კონდენსატორის განმუხტვისას კოჭაში გადის დენი ($I$), რ-იც მატულობს მანამ, სანამ კონდენსატორი მთლიანად არ განიმუხტება. ამ დროს რ. კ-ის ელექტრული ენერგია $E_c=0$, ხოლო მაგნ. (კოჭაში თავმოყრილი) $E_L=LI_0^2/2$, სადაც $L$ კოჭას ინდუქციურობაა, ხოლო $I_0$ — დენის მაქს. მნიშვნელობა. ამის შემდეგ დენის სიდიდე კოჭაში თანდათანობით დაიკლებს, ხოლო ძაბვა კონდენსატორზე აბსოლ. სიდიდით თანდათანობით გადიდდება. გარკვეული დროის შემდეგ, როდესაც ინდუქციურობაში გამავალი დენი შეწყდება, კონდენსატორზე ძაბვა აღმოჩნდება მაქსიმალური, ოღონდ საწინააღმდეგო ნიშნის ($-V_0$). ამის შემდეგ პროცესი მეორდება. ძაბვა კონდენსატორის შემონაფენებზე და დენი ინდუქციურობის კოჭაში იცვლება შემდეგი კანონებით ($V=V_0\cos\omega_0 t$; $I=I_0\sin\omega_0 t$), ე. ი. რ. კ-ში აღიძვრება ძაბვისა და დენის საკუთარი ჰარმონიკული რხევები, რ-თა სიხშირეა $\omega_0=2\pi/T_0$, სადაც $T_0$ საკუთარი რხევების პერიოდია $\left(T_0=2\pi\sqrt{LC}\right)$.

ზემოთგანხილული პროცესი მიმდინარეობს მაშინ, როდესაც რ. კ-ში ენერგია არ იკარგება, ე. ი. როდესაც კონტურის აქტ. წინაღობა $R=0$ (იდეალური რ. კ.). რეალური რ. კ-ის აქტ. წინაღობა ყოველთვის განსხვავებულია 0-გან, ამიტომ რ. კ-ში დენის გავლისას ენერგია იკარგება, რხევის ამპლიტუდა თანდათანობით მცირდება და ბოლოს ისპობა. რეალურ კონტურში ძაბვა კონდენსატორზე იცვლება შემდეგი კანონით: $V=V_0e^{-\delta t}\cos\omega t$; $\delta=R/2L$ არის მილევის კოეფიციენტი, ხოლო $\omega=\sqrt{\omega_0^2-\delta^2}$ — მილევადი რხევის სიხშირე. ასეთი სახის რხევებს მილევადი რხევები ეწოდება.

როდესაც რ. კ-ში ჩართულია Ω სიხშირის კოსინუსოიდური ემძ (ნახ. 2): $U=U_0\cos\Omega t$, კონტურში აღიძვრება რთული რხევა, რ-იც წარმოადგენს $\omega_0$ სიხშირის საკუთარი და Ω სიხშირის იძულებითი რხევების სუპერპოზიციას. გარკვეული დროის შემდეგ საკუთარი რხევები მიილევა და დარჩება მხოლოდ იძულებითი რხევები. იძულებითი რხევის ამპლიტუდა დამოკიდებულია იძულებითი რხევის სიხშირეზე. იგი მაქსიმალურია მაშინ, როდესაც იძულებითი რხევის სიხშირე ტოლი გახდება კონტურის საკუთარი სიხშირისა ($\Omega=\omega_0$). ამ მოვლენას რეზონანსი ეწოდება. ამ დროს რხევის ამპლიტუდა რამდენჯერმე აღემატება კონტურში მოქმედი ძაბვის ამპლიტუდას: $V_{max}=QV$, სადაც Q კონტურის ვარგისობაა. ჩვეულებრივ $10<Q<100$. რ. კ-ში ამპლიტუდის გარე ემძ-ის სიხშირეზე დამოკიდებულებას ეწოდება კონტურის რეზონანსული მრუდი (ნახ. 3). რ. კ-ს შეუძლია სხვადასხვა სიხშირის რხევებიდან გამოყოს ის სიხშირეები, რ-ებიც ახლოსაა საკუთარ სიხშირესთან. რ. კ-ს ამ თვისებაზეა დამყარებული მისი პრაქტ. გამოყენება. რ. კ-ს ერთ-ერთი ძირითადი მახასიათებელია ამორჩევითობა. სიხშირეთა იმ ზოლს, რ-ის შიგნითაც რხევის ამპლიტუდა $>0{,}707\ V_{max}$-ზე, კონტურის გატარების ზოლი ეწოდება. კონტურის ამორჩევითობა და გატარების ზოლის სიგანე დამოკიდებულია ვარგისობაზე. ვარგისობის ზრდა იწვევს ამორჩევითობის გაზრდასა და გატარების ზოლის სიგანის შემცირებას.

რხევითი კონტური.

L C

ნახ. 1. რხევითი კონტური.

L U C R

ნახ 2. ცვლადი ემძ-ის წყაროს შემცველი ($U=U_0\cos\Omega t$) რხევითი კონტური.

ზოგიერთი მნიშვნელოვანი რხევის პერიოდი ან სიხშირე

| რხევის სახეობანი | პერიოდი (წმ) | სიხშირე (ჰც) |
|---|---|---|
| სამყაროს პულსაცია (თეორიული მოდელი) | $\sim 10^{17}$ | — |
| მზის მიმოქცევა გალაქტიკის ცენტრის გარშემო | $\sim 10^{16}$ | — |
| დედამიწის მიმოქცევა მზის გარშემო (წელიწადი) | $\sim 3\cdot 10^{7}$ | — |
| მთვარის მიმოქცევა დედამიწის გარშემო (თვე) | $\sim 2{,}4\cdot 10^{6}$ | — |
| დედამიწის ბრუნვა თავისი ღერძის გარშემო (დღე-ღამე) | $\sim 8{,}6\cdot 10^{4}$ | — |
| საათის ისრის მობრუნება | 43200 | — |
| წუთის ისრის მობრუნება | 3600 | — |
| ნაგებობათა და მანქანათა რხევა | — | მეათედებიდან $\sim 10^{4}$-მდე |
| ქარისმიერი ტალღები ზღვის ზედაპირზე | $\sim 1$ | $\sim 1$ |
| ადამიანისათვის საშიში ინფრაბგერები | — | $5\div 10$ |
| ადამიანის მიერ აღქმული ბგერები | — | $16\div 20000$ |
| სტანდარტული ცვლადი ძაბვა | — | 50 |
| ულტრაბგერები | — | $2\cdot 10^{4}\div 10^{9}$ |
| რადიოტალღები | — | $<3\cdot 10^{4}\div \sim 10^{12}$ |
| ჰიპერბგერები | — | $10^{9}\div 10^{13}$ |
| ინფრაწითელი გამოსხივება | — | $\sim 10^{12}\div 4{,}0\cdot 10^{14}$ |
| ხილული გამოსხივება—სინათლე | — | $4{,}0\cdot 10^{14}\div 7{,}5\cdot 10^{14}$ |
| ულტრაიისფერი გამოსხივება | — | $\sim 10^{15}\div \sim 10^{17}$ |
| რენტგენული გამოსხივება | — | $\sim 10^{17}\div \sim 10^{22}$ |
| გამა-გამოსხივება | — | $>10^{18}$ |

რ. კ-ს იყენებენ როგორც რეზონანსულ სისტემას გენერატორებსა და მაძლიერებლებში 0,05—250 *მეგჰც* სიხშირის დიაპაზონში. ზემაღალი სიხშირის დიაპაზონში რ. კ-ის დანიშნულებას ასრულებენ ორგამტარიანი და კოაქსიალური ხაზები, აგრეთვე *მოცულობითი რეზონატორები*.

*გ. კიკვილაშვილი.*

**რხევითი სიჩქარე** ნაწილაკებისა, აკუსტიკური სიჩქარე, $v$ სიჩქარე, რ-ითაც გარემოს მიმართ მოძრაობენ ბგერითი ტალღის გავლისას წონასწორობის მდებარეობის მახლობლად მერხევი ნაწილაკები (გარემოს უსასრულოდ მცირე ნაწილები). რ. ს. განსხვავდება როგორც გარემოს მოძრაობის სიჩქარისგან, ისე ბგერითი ტალღის გავრცელების სიჩქარისგან, ანუ ბგერის $v_0$ სიჩქარისაგან. ბგერითი და ულტრაბგერითი ტალღების გავრცელებისას ნებისმიერ გარემოში (აირში, სითხეში, მყარ სხეულში) და ღლეისათვის ნებისმიერი მისაწვდომი *ბგერის ინტენსივობის* დროს $v \ll v_0$.

ფართობის მიხედვით გასაშუალოებული რ. ს-ის ნამრავლს ამავე ფართობზე მოცულობით რ. ს-ს უწოდებენ.




ნახ. 3. რხევითი კონტურის რეზონანსული მრუდი: $\omega_0$— საკუთარი რხევების სიხშირე; $\Omega$—იძულებითი რხევების სიხშირე; $\Delta\Omega$ სიხშირეთა ზოლი $\omega_0$-ის მახლობლად, რ-ის საზღვრებში რხევათა ამპლიტუდა $V$= 0,707 $V_{max}$. პუნქტირით აღნიშნულია ორი შეკრული (ბმული) კონტურის რეზონანსული მრუდი.

**რხევის პერიოდი,** დროის უმცირესი შუალედი, რ-ის შემდეგ მერხევი სისტემა ხელახლა უბრუნდება ნებისმიერად არჩეულ საწყის მდგომარეობას. მკაცრად რომ ვთქვათ, რ. პ-ის ცნებას იყენებენ მხოლოდ ისეთი შემთხვევებისთვის, როცა რომელიმე სიდიდის მნიშვნელობანი ზუსტად მეორდებიან დროის ერთნაირი შუალედების შემდეგ, მაგ., *ჰარმონიული რხევების* შემთხვევაში; უფრო ფართო მნიშვნელობით იყენებენ მიახლოებით განმეორებადი პროცესების შესწავლისას.

**რხევის სიხშირე,** სრულ რხევათა რიცხვი დროის ერთეულში. პერიოდული რხევებისათვის რ. ს. $\nu=1/T$, სადაც $T$ *რხევის პერიოდია*. რ. ს-ის ერთეულია ერთ წამში ერთი რხევა, ანუ *ჰერცი*. ხშირად იყენებენ ციკლურ ან *წრიულ სიხშირეს*.

**რხევის ფაზა,** არგუმენტი $\cos(\omega t+\varphi)$ ფუნქციისა, რ-იც აღწერს ჰარმონიულ რხევითს პროცესს [$\omega$ არის წრიული სიხშირე, $t$—დრო, $\varphi$ — საწყისი რ. ფ., ე. ი. რ. ფ. დროის საწყის ($t=0$) მომენტში]. რ. ფ-ს განსაზღვრავენ $2\pi$-ის ჯერადი შესაკრების სიზუსტით. ჩვეულებრივ არსებითია მხოლოდ სხვადასხვა ჰარმონიული პროცესის რ. ფ-ების სხვაობა. ერთნაირი სიხშირის რხევებისათვის რ. ფ-ების სხვაობა ყოველთვის ტოლია რხევის საწყის ფაზათა სხვაობისა ($\varphi_1-\varphi_2$) და არ არის დამოკიდებული დროის ათვლის დასაწყისზე.

**რჯული,** იხ. *სჯული*.



**ს,** ქართული ანბანის მეთვრამეტე (ძვ. ქართულში მეოცე) ასო; მისი სახელია „სანი“. გრაფიკული სიმბოლო წინაენისმიერი ფშვინვიერი სისინა ნაპრალოვანი თანხმოვნისა. ასომთავრულში იწერებოდა Ⴑ, ნუსხურში — ⴑ. ძვ. ქართ. სათვალავში აღნიშნავს რიცხვ ორასს (200).

ცხრილში ქრონოლოგიური თანამიმდევრობით მოცემულია ასო ს-ს გრაფ. მოხაზულობის დამახასიათებელი ისტ. ნიმუშები (ქართ. დამწერლობის სამივე სახისა — ასომთავრულის, ნუსხურისა და მხედრულისა). ისინი ამოკრებილია V — XVIII სს. ეპიგრაფიკული ძეგლებიდან და ხელნაწერებიდან.

**სააბაზანე ღუმელი** მ ე ტ ა ლ უ რ გ ი ა შ ი, მასალის თხევად გარემოში გასახურებელი ღუმელი. ს. ღ-ს იყენებენ თერმულ საამქროში იმ დეტალების გასახურებლად, რ-თაც უნდა ჩაუტარონ წრთობის, მოშვების, ნორმალიზაციის, მოწვის, დაციანების, ცემენტაციის პროცესები, აგრეთვე მავთულისა და ლენტის დასაპატენტებლად. თხევად გარემოში დეტალები სწრაფად და თანაბრად ხურდება, არ იჟანგება მათი ზედაპირი.

სახურებლად იყენებენ ქლოროვან და ნახშირმჟავა მარილებს (თუ მასალა 700-იდან 1300°C-მდე უნდა გაახურონ), აზოტმჟავა მარილებს (160-იდან 500°C-მდე), ზეთებს (250°C-მდე), აგრეთვე გამდნარ ლითონებს (ტყვიას, ტყვიაკალის შენადნობებს და სილუმინს).

ს. ღ. არის ალქმედი და ელექტრული. ალქმედ ს. ღ-ს (ნახ. 1) აქვს მხურვალგამძლე ფოლადის ტიგელი, რ-ის კედლების სისქეა 15—30 *მმ*. ტიგელი ხურდება ფრქვევანას ან სანთურის ალით.

ელექტრული ს. ღ. ორი ტიპისაა, გარე გახურებისა, რ-შიც მიმდინარეობს სითბოს გენერაცია აბაზანის გარეთ მოთავსებულ სახურებელ ელემენტებში, და შიგა გახურებისა — სითბოს გენერაცია ხდება თვით თხევად გარემოში ელექტროდებით დენის მიწოდების შედეგად. არის ისეთი შიგა გახურების ს. ღ-ც, რ-ის მილა სახურებელი ელემენტები ტიგელის ამოგებულ კედლებშია მოთავსებული. გარე გახურების ელექტრული ს. ღ. კონსტრუქციულად (ტიგელის სახურებელი მოწყობილობის გარდა) ალქმედი ღუმლის ანალოგიურია.

მრეწველობაში გავრცელებულია ერთ-და სამფაზიანი ელექტროდულ-მარილოვანი ს. ღ. (ნახ. 2). ასეთ ღუმელში სახურებლად იყენებენ მარილს, რ-საც ჩატვირთავენ შამოტის აგურით ამოგებულ მუშა კამერაში, ან მხურვალგამძლე ფოლადის ტიგელში. 6—24 *ვ* ძაბვის ელექტრული დენი ფოლადის მასიური ელექტროდებით უშუალოდ მარილს გადაეცემა. ელექტრული დენი მარილში გავლისას იწვევს ლხობილი მარილის ენერგიულ არევას და ამით აბაზანაში თანაბარ ტემპ-რას უზრუნველყოფს. ელექტროდულ ს. ღ-ებს იყენებენ მასალის 40-იდან 1300°C ტემპ-რამდე გადასახურებლად. მათი სიმძლავრეა 20 — 100 *კვტ*, მწარმოებლურობა 30 — 200 — *კგ/სთ*. (ლ. იხ. გვ. 528).

**სააბლაბუდე ჯირკვლები,** ზოგი *ფეხსახსრიანის* ორგანოები, რ-ებიც გამოყოფენ სპეციალურ თხევად სეკრეტს; იგი ჰაერზე სწრაფად ცივდება და წარმოქმნის აბლაბუდის ძაფებს. განსაკუთრებით კარგად განვითარებული ს. ჯ. აქვთ

| ასომთავრული | | ნუსხური | მხედრული | საუკუნეები |
| --- | --- | --- | --- | --- |
| ეპიგრაფიკის | წიგნის | | | |
| | | | | V |
| | | | | VI–VII |
| | | | | VIII |
| | | | | IX |
| | | | | X |
| | | | | XI |
| | | | | XII |
| | | | | XIII |
| | | | | XIV |
| | | | | XV |
| | | | | XVI |
| | | | | XVII |
| | | | | XVIII |

ობობებს. ს. ჯ. მოთავსებულია მუცლის ბოლოს და მრავალი უწვრილესი მილით იხსნება 6 სააბლაბუდე მეჭეჭზე. ს. ჯ. განვითარებული აქვთ აგრეთვე აბლაბუდიან ტკიპებს, ცრუმორიელებს, ემბიებსა და სხვ.

**სააბონენტო ტელეგრაფირება,** აბონენტებს შორის (წარმოება, დაწესებულება, ორგანიზაცია და ცალკეული პირები) ელექტრული კავშირის დამყარება უშუალო ორმხრივი სატელეგრაფო შეტყობინებათა გაცვლა-გამოცვლით. ს. ტ. წააგავს ჩვეულებრივ სატელეფონო კავშირს, ამასთან ერთად მისგან გამოირჩევა რიგი უპირატესობით: შეტყობინება გადაიცემა და მიიღება (გამოსაძახებელი აბონენტის ადგილზე არყოფნის შემთხვევაშიც კი) წერილობით; სიხშირული ტელეგრაფირების მეთოდის გამოყენება საშუალებას იძლევა მაგისტრ. კავშირის ერთ სატელეფონო არხში შეიქმნას სატელეგრაფო არხების დიდი რაოდენობა, რაც აიაფებს სააბონენტო კავშირს; აბონენტებს შორის უშუალო კავშირი ბევრად ამცირებს დოკუმენტური ცნობის გადაცემის დროს ჩვეულებრივი ტელეგრამის მიღებისა და ადრესატისათვის ჩაბარების დროსთან შედარებით.

აბონენტების დასაკავშირებლად ს. ტ-ის სადგურში დადგმულია ხელის ან ავტომ. ს. ტ-ის სისტემა, ხოლო აბონენტთან — რულონური სატელეგრაფო *სტარტსტოპური აპარატი* ავტომოპასუხეთურთ და გამოსაძახებელი მოწყობილობა, რ-ებიც სადგურთან შეერთებულია ორსადენიანი ხაზით.




საბაზანე ღუმელი. ნახ: 1. ალქმედი საბაზანე ღუმელი: 1—საიზოლაციო აგური; 2 — წყლის კამერა; 3 — ცეცხლგამძლე სატენი; 4— ფრქვევანა ან სანთურა; 5—საკვამლე არხი; 6—სითხის ჩასადინარი ხვრელი ტიგელის გაწვის შემთხვევისათვის.

**სააბონენტო ხაზი,** საჰაერო ან საკაბელო ხაზი, რ-იც ბოლო პუნქტის სააბონენტო მოწყობილობას (ტელეგრაფის ან ტელეფონის აპარატს) აერთებს სატელეგრაფო ან ტელეფონის სადგურთან.

**საადამიო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ეკის სოფსაბჭო), მდ. ცივის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 100 *მ*, ცხაკაიადან 12 *კმ*. გაზ. „კომუნისტის" სახ. ეკის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ეკში (1 *კმ*).

**საადანაიო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ხორშის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, ცივისა და ხობისწყლის შუამდინარეთში. ზ. დ. 150 *მ*, ცხაკაიადან 12 *კმ*. ხორშის კოლ-ბა „გამარჯვება" (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. შუა ხორშში (3,5 *კმ*).

**საადგილმამულო დაბეგვრა,** ადგილობრივი დაბეგვრის სისტემა მეფის რუსეთში. წარმოიშვა XV ს-ში. განსაკუთრებით ფართო ხასიათი მიიღო XIX ს-ში. 1851 წლის წესდებით განასხვავებდნენ ფულად და ნატურალურ ს. დ-ს. ფულადი ს. დ-ით მიღებული შემოსავალი ხმარდებოდა პოლიციისა და სასამართლო ორგანოებს, ადმ. და სას. დაწესებულებებს, სკოლებს, საავადმყოფოებსა და სახანძრო დაცვას. ნატურალური ს. დ. გულისხმობდა გლეხების გამოყვანას სამუშაოდ გზების, ხიდების მშენებლობა-შეკეთებაზე და მისთ. ს. დ. გრძელდებოდა დიდი ოქტ. სოციალ. რევოლუციამდე.



ნახ. 2. ელექტროდულ—მარილოვანი საბაზანე ღუმელი: 1—ლითონის კარკასი; 2—დამცავი გარსაცმი; 3 — თბოსაიზოლაციო აგური; 4—მუშა სივრცე; 5—ფოლადის ბრტყელი ელექტროდები; 6—ტრანსფორმატორი; 7—თალუქი; 8—ჯაჭვური ფარდა მომსახურე პერსონალის შეფრქვისაგან დასაცავად.

**საადგილმამულო დავა,** მიწის ნაკვეთით სარგებლობასთან, აგრეთვე მიწათმოწყობასა და მიწის მართვა-გამგებლობის სხვა ფუნქციებთან დაკავშირებული დავა. სსრკ-ში არ შეიძლება არსებობდეს დავა მიწის საკუთრების უფლებაზე, რადგან მიწა მხოლოდ სახელმწიფოს საკუთრებაა. ს დ შეიძლება წამოიჭრას მიწათმოსარგებლის ყველა უფლებამოსილების,— როგორც მფლობელობის, ისე სარგებლობისა თუ შიდასამეურნეო მართვის (სოციალ. ორგანიზაციების მიმართ) სფეროში. ს დ. ძირითადად ადმ. წესით განიხილება, კერძოდ, სსრკ-ისა და მოკავშირე რესპუბლიკების მიწის კანონმდებლობის საფუძვლების (1968) შესაბამისად ს. დ-ს კოლ-ბებს, საბჭ. მეურნეობებს, სხვა სახელმწ., კოოპ., საზ. ორგანიზაციებს, დაწესებულებებსა და მოქალაქეებს შორის წყვეტენ მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების მინისტრთა საბჭოები, სამხარეო, საოლქო, საოკრუგო, რ-ნული, საქალაქო, სასოფლო და სადაბო სახ. დეპუტატთა საბჭოები იმ წესით, რ-იც დადგენილია მოკავშირე რესპუბლიკების კანონმდებლობით. ს. დ-ს სხვადასხვა რესპ. კოლ-ბებს, საბჭ მეურნეობებს, სხვა სახელმწ , კოოპ., საზ საწარმოებს, ორგანიზაციებსა და დაწესებულებებს შორის განიხილავს დაინტერესებული რესპუბლიკების წარმომადგენლებისაგან შექმნილი სპეც კომისია, თუ საკითხი ვერ გადაწყვიტა კომისიამ, მას განიხილავს სსრკ მინისტრთა საბჭო. დავას იმ ნაგებობის თანამფლობელ მოქალაქეებს შორის, რ-იც იმყოფება ქ-ების, მუშათა დასახლებების, კურორტებისა და აგარაკების მიწაზე, აგრეთვე სასოფლო დასახლ პუნქტებში სახ დეპუტატთა საბჭოების აღმასკომების მიერ გამოყოფილ მიწის ნაკვეთებზე, განიხილავს სასამართლო.

სოციალ ქვეყნებში მიწაზე დავის განხილვის წესი დამოკიდებულია იმაზე, მთლიანად არის ნაციონალიზებული მიწა თუ ნაწილობრივ.

კაპიტალ. ქვეყნებში ს. დ-ს, როგორც წესი, განიხილავენ საერთო სასამართლოები. ზოგიერთ მათგანში დამატებით შექმნილია სპეც. საადგილმამულო სასამართლოებიც (დიდი ბრიტანეთი, აშშ, საფრანგეთი და სხვ.)

**საადგილმამულო სისტემა,** წარმოიშვა XV—XVII სს რუსეთის სახელმწიფოში დიდი მთავრების (მეფის) მიერ თავადთა სარგებლობაში დარიგებული მიწების სახით (იხ. *თავადაზნაურობა*). მეფე იმ პირობით ურიგებდა თავადებს მიწებს, რომ ისინი მოიხდიდნენ სახელმწიფო, ძირითად სამხ. სამსახურს. ს. ს. რუს. ცენტრალიზებული სახელმწიფოს წარმოქმნის პერიოდში ჩამოყალიბდა. დიდი მთავრის ივანე III ვასილის ძის დროს მოხდა მიწების პირველი მასობრივი გაცემა „მამულების" სახით ნოვგოროდისა და რუს. სახელმწიფოსთან შეერთებულ სხვა სამთავროთა მიწების ხარჯზე. შემდეგ მიწები სამხრ. რ-ნებშიც დაარიგეს.

ეკონ. თვალსაზრისით, ს. ს-ის მიზანი იყო ახ. მიწების ათვისება, სოც.-პოლიტ. თვალსაზრისით კი — მატერ. უზრუნველყოფა თავადაზნაურობისა, რ-იც სახელმწიფოს ძირითადი სოც. ძალა იყო ფეოდ. დაქსაქსულობის წინააღმდეგ ბრძოლაში. ს. ს-ის იურიდ. საფუძვლები განმტკიცებული იყო სამართლის წიგნით (1497). ს. ს განსაკუთრებით განვითარდა XVI ს-ში, როცა მემამულეებისა და „ბოიარიშვილების" სამხ. სამსახურის რეგლამენტაცია მოხდა (1556). იგი ფართოვდებოდა ბოიარებისა და მონასტრების მიწათა კონფისკაციის ხარჯზე. ამ სისტემის გავრცელებასთან დაკავშირებულია საბატონო ბეგარის შემოღება და ბატონყმობის ჩამოყალიბება, რ-ის პროცესში თანდათანობით ვრცელდებოდა მამულების მემკვიდრეობით გადაცემა.

ს. ს-მ არსებობა შეწყვიტა პეტრე I-ის მეფობის დროს, ერთმემკვიდრეობის (1714) კანონის გამოშვების შემდეგ. თავად-აზნაურებს სახელმწ სამსახურისათვის ეძლეოდათ ფულადი გასამრჯელო. ს ს. შეცვალა *მიწათმფლობელობამ*, რ-მაც რუსეთში 1917 ოქტ რევოლუციამდე იარსება.

**საადი** (ნამდვ სახელი მ უ ს ლ ი ჰ ე დ-ი ნ ა ბ უ მ უ ჰ ა მ ა დ ა ბ დ ა ლ-ლ ა ჰ ი ბ ნ მ უ შ რ ი ფ ს ა ა დ ი შ ი რ ა ზ ი) (XIII ს. დასაწყ., შირაზი, — 1292, იქვე), სპარსულ-ტაჯიკური ლიტ-რის კლასიკოსი, დიდაქტიკოსი მწერალი და მოაზროვნე. მისი ცხოვრება და მოღვაწეობა დაემთხვა მონღოლთა თარეშის უმძიმეს წლებს. ადრე დაობლებულმა დატოვა სამშობლო და სწავლა გააგრძელა ბაღდადში, ცნობილ სას. სკოლაში „ნეზამია". აქ მისი მოძღვრები იყვნენ ღვთისმეტყველი იბნ ჯაუზი და მისტიკოსი სუჰრავარდი. ს. ღრმად დაეუფლა არაბ ენას, შეისწავლა ყურანი და მისი კომენტარები, ფილოლ. დისციპლინები, მათემატიკა, მედიცინა, ისტორია, პოეზია განსაკუთრებით გაიტაცა მუთანაბის შემოქმედებამ, რ-ის გავლენითაც დაიწყო ლექსების წერა არაბულად. სწავლის დასრულების შემდეგ მოიარა თითქმის მთელი აღმოსავლეთი (მცირე აზია, ჩრდ. აფრიკა, ეთიოპია, ეგვიპტე, პალესტინა, თვით ინდოეთამდე). იერუსალიმის უდაბნოში ტყვედ ჩაუვარდა ჯვაროსნებს. შემდეგ მოიარა ბასრა, ყაშღარი, თავრიზი, იყო მონღოლთა ყაენის აბაღას კარზე. XIII ს. შუა წლებში ს-მ დამასკში თავი მოუყარა გზაში ნანახსა და გაგონილს, სახელდახელო ჩანაწერების მიხედვით შექმნა პირველი დიდაქტ. თხზულება „საადინამე" ანუ „ბუსთანი" (1257), რ-იც მიართვა შირაზის მმართველს აბუ ბაქრ იბნ საადს. მასვე უძღვნა მეორე ნაწარმოები — „გოლესთანი" (1258) შფოთით აღსავსე წლები შეიცვალა ბრძენი მოძღვრის განმარტოებული ცხოვრებით შირაზის გარეუბანში, სადაც დაასრულა თავისი სიცოცხლე. ს-ს საფლავი წმინდა სალოცავ ადგილად იქცა. 1952 აქ აიგო სამარხი.

ს-ს მემკვიდრეობა ორი განსხვავებული რედაქციითაა ჩვენამდე მოღწეული. გარდა „ბუსთანისა" და „გოლესთანისა", მას ეკუთვნის სპარს. ღაზალები, არაბ კასიდები, ჭრელი ლექსები (არაბ.-სპარს.-თურქ. ნარევი), სტროფული პოეზიის ნიმუშები (თარჯიბანდი), რობაიები, კიტა, დიდაქტ. სწავლა-მოძღვრებანი და ქადაგებანი.

„საადინამე" („საადის წიგნი"), რ-საც მოგვიანებით „ბუსთანი" („ხეხილის ბაღი") შეერქვა და ამ სახელითაა ცნობილი სპარს.-ტაჯ. მწერლობაში, შედგება შესავლისა და 10 კარისაგან: 1. სამართლიანობისა და ქვეყნის განმგებლობისათვის; 2. წყალობისათვის; 3. სიყვარულისა და მიჯნურობისათვის; 4. თავმდაბლობისათვის; 5. მორჩილებისათვის; 6. კმაყოფილებისათვის; 7. აღზრდისათვის; 8. მადლიერებისათვის; 9. მონანიებისათვის; 10. ლოცვისა და წიგნის დასრულებისათვის. მოთეყარების (∪——∪——∪——∪—) ზომით დაწერილი პოემა (იხ. *არუდი*) აგრძელებს დიდაქტ. ჟანრის კლასიკურ ტრადიციებს (მის წინამორბედად ასახელებენ X ს. პოეტის *აბუ შუქურ ბალხის* პოემას „აფერინნამე", რ-საც ჩვენამდე არ მოუღწევია). ჟანრობრივად ანალოგიურია „გოლესთანი" („ვარდნარი"). იგი ლექსნარევი პროზითაა დაწერილი, შედგება შესავლისა და 8 კარისაგან: 1. მეფეთა ცხოვრებისათვის; 2 დერვიშთა ბუნებისათვის; 3. კმაყოფილების უპირატესობისათვის; 4. დუმილის სარგებლობისათვის; 5. სიყვარულისა და სიჭაბუკისათვის; ა. უძლურებისა და სიბერისათვის; 7. აღზრდის გავლენისათვის; 8. ურთიერთობის წესებისათვის.


ბოლშევიკური პარტია საბჭოთა ხელი-
სუფლების ტრიუმფალური სვლის სათავეში
1: 45 000 000
1: 16 000 000
ცკ რსდმპ(ბ) ცკ და საბჭოთა მთავრობა
საოლქო პარტიული ცენტრები
საგუბერნიო პარტიული ცენტრები
საოლქო პარტიული კონფერენციები
საგუბერნიო პარტიული კონფერენციები
ცკ-ის წევრები, წევრობის კანდიდატები და რწმუნებულები ადგილებზე
ცაკის, სახკომსაბჭოს და სამხ რევკომის კომისრები, ემისრები და აგიტატორები ადგილებზე
საბჭოთა ხელისუფლების დამყარება ადგილებზე
შეიარაღებული ბრძოლით
შეიარაღებული ბრძოლის გარეშე
ძალაუფლების საბჭოების ხელში გადასვლის ეტაპები
1917 წ 25 X-2 XI (პეტროგრადში შეიარაღებული აჯანყების გამარჯვებიდან მოსკოვში საბჭოთა ხელისუფლების დამყარებამდე)
1917 წ 2 XI-1918 წ 10 I (მოსკოვში საბჭოთა ხელისუფლების დამყარებიდან სრულიად რუსეთის საბჭოების III ყრილობამდე)
1918 წ 10 I-14 III (სრულიად რუსეთის საბჭოების III ყრილობიდან სრულიად რუსეთის საბჭოების IV საგანგებო ყრილობამდე)
რაიონები, სადაც საბჭოთა ხელისუფლება დამყარდა 1918 წ მარტის შუა რიცხვების შემდეგ
კონტრრევოლუციური მთავრობების ადგილსამყოფელი
თბილისი
ფრონტის ხაზი 1917 წ ოქტომბრის დამლევს
გერმანიისა და რუმინეთის მიერ ოკუპირებული ტერიტორიები
სახელმწიფოთა საზღვრები მოცემულია 1914 წლისათვის
რუსეთის გუბერნიებისა და ოლქების საზღვრები მოცემულია 1917 წ დამლევისათვის
შენიშვნა თარიღები 1918 წ 1 მარტამდე მოცემულია ძველი სტილით
ბუქარესტი
ნოვოროსიისკი
სევასტოპოლი
ბახჩისარაი
ხერსონი
ქუთაისი
ბათუმი
ყარსი
ერზრუმი
ხივა
ურგა
იაკუტსკი

# სსრკ მრეწველობა




სსრკ სოფლის მეურნეობა
1: 33 500 000
რსფსრ არაშავმიწანიადაგიანი ზონის საზღვრები
ყამირი და ნასვენი მიწების ათვისების ძირითადი რაიონები
თევზჭერა
ზღვის ნადირის სარეწები
ნადირთმოსაშენებელი მეურნეობები
ახალი კულტურები, რომლებიც დაინერგა ან ფართოდ გავრცელდა საბჭოთა ხელისუფლების წლებში
არაქისი
კანაფი
სამხრეთული კანაფი
დაფნა
ზეთისხილი
სოია
ჩაი
ციტრუსები
სოფლის მეურნეობა
მეირმეობა, ნადირობა, თევზჭერა
ნადირობა ბეწვიან ნადირსა და გარეულ ფრინველზე, თევზჭერა, მიწათმოქმედებისა და მეცხოველეობის კერები
ნადირობა ბეწვიან ნადირზე, ადგილ-ადგილ მეირმეობა, თევზჭერა, მიწათმოქმედებისა და მეცხოველეობის კერები
სახორცე-სარძეო მეცხოველეობა და ჯოგური მეცხენეობა მარცვლეულის (ქერი, შვრია) ნათესებთან ერთად ბეწვეულის სარეწი
სარძეო-სახორცე მეცხოველეობა და მეღორეობა, სელის, შაქრის ჭარხლის, კარტოფილის მნიშვნელოვან ნათესებთან ერთად
შაქრის ჭარხალი, ხორბალი სარძეო-სახორცე მეცხოველეობასა და მეღორეობასთან ერთად
მარცვლეული (საგაზაფხულო ხორბალი, ფეტვი) სახორცე-სარძეო მეცხოველეობასა და წმინდამატყლიან მეცხვარეობასთან ერთად
ხორბალი, სოია, სამხრეთით ბრინჯი, მეკარტოფილეობა, მეცხვარეობასა და სარძეო-სახორცე მეცხოველეობასთან ერთად
მარცვლეული, მეცხოველეობა ტექნიკური კულტურების მნიშვნელოვან ნათესებთან, მებაღეობასა და მევენახეობასთან ერთად
მეჩაიეობა და სუბტროპიკული მებაღეობა
მებაღეობა, მევენახეობა, მებოსტნეობა
მებამბეობა მებაღეობასა, მევენახეობასა და მეაბრეშუმეობასთან ერთად
სახორცე-სამატყლე მეცხვარეობა და მეყარაყულეობა სარწყავი მიწათმოქმედების კერებით
სახორცე-სარძეო და სახორცე-სამატყლე მეცხოველეობა მიწათმოქმედების კერებით

არც ერთ-ერთ მათგანს არა აქვს ერთიანი ...რჩო. თემატურად განლაგებულ თავებ-ა ს. ქადაგებს თეორ. დებულებებს და ილუსტრაციოდ ურთავს გასართობ არა-ებს, რ-თა უმრავლესობა ფოლკლორული ...სიათისაა, ან უშუალოდ ნანახისა და გან-ცდილის შედეგია. ს-მ ცოცხლად და ორი-გინალურად წარმოსახა თავისი თანადრო-ული აღმოსავლეთის ყოფა, ფეოდ. ქალაქის ...ულა ფენის ცხოვრების სურათი. ავტო-რის სიბრძნის, დიდი პრაქტ. გამოცდილე-ბისა და თხრობის უშუალობის წყალობით ...რივე წიგნი დღემდე პოპულ. საკითხავია სპარსულენოვანი მკითხველისათვის. მათ ...ატვრულ ღირსებას აგვირგვინებს სტი-...ის ლაკონიურობა და აფორისტულობა.

დიდია ს-ს დამსახურება ღაზალის ჟან-რის სრულყოფაში. მას ეკუთვნის ლირ. ...ექსების 4 დივანი: „თაიბათი“ („სასია-მოვნონი“), „ბადაი“ („იშვიათნი“), „ხა-ვათიმი“ („ბეჭედდასმულნი“) და „ღაზა-...იათე ყადიმი“ („ძველი ანუ ადრინდელი ღაზალები“). ს-მ დახვეწა ბაითი, როგორც ამოუკიდებელი ერთეული, თემატურად მრავალფეროვნად ღაზალი. მის გავლე-ნას განიცდიდნენ ხოსროვ დეჰლევი და ...ვით ღაზალთა მეფე — ჰაფეზი. ს-ს ლი-რიკაში, ისევე როგორც დიდაქტიკაში, ...გრძნობა სუფიური მოტივები, მაგრამ ისი-ნი ვერ ჩრდილავენ პოეტის პროგრ., ჰუმანურ მისწრაფებას — აქ, დედამიწაზე ...ილოს ადამიანის ბედნიერება.

ს-ს შემოქმედება ევროპელებმა XVII ს-ში გაიცნეს ადამ ოლეარიუსის მოგზაუ-რობათა წიგნის მიხედვით. „ბუსთანი“ და „გოლესთანი“ მრავალგზის ითარგმნა ინგლ., გერმ. და ფრანგ. ენებზე (გრაფის, ...უკერტის, რობინსონის, მასეს თარგმა-ნები). XIX ს-ში შეიქმნა რამდენიმე რუს. თარგმანი (ლამბროსი, ხოლმოგო-როვი). ჟურნ. „ფასკუნჯში“ (1909, № 8) დაიბეჭდა ნაწყვეტები „გოლესთანიდან“, რ-იც ქართულად თარგმნა ა. სარაჯი-შვილმა. უშუალოდ სპარსულიდან ს-ს ...ხზულებები თარგმნეს ა. ჭელიძემ და დ. ...ობიძემ.

*თხზ.*: ქოლლიათე საადი შირაზი, მ. ფორუღის ...მოც., თეირანი, 1941; ბუსთანი, თბ., 1964; ...ოლესთანი, თბ., 1948; Гулистан. [Критический текст, пер., предисл. и примеч. Р. М. Алиева], М., 1959; Са'ди-наме (Бустан). [Подготовка научно-критического текста и исслед. памятника Р. М. Алиева], Тегеран, 1968.

*ლიტ.*: კობიძე დ., სპარსული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1975; Айни ..., Собр. соч., т. 6, М., 1975.

*ა. გვახარია.*

**...ᲐᲐᲓᲘ** (Saad) პედრო ანტონიო (დ. 19. V. 1909, გუაიაკილი), ეკვადორის მუშათა მოძრაობის მოღვაწე. დაამთავრა გუაიაკი-ლის უნ-ტის იურიდ. ფაკ-ტი (1936). სტუ-დენტობის წლებიდან ჩაება აქტ. პოლიტ. ბრძოლაში. 1932 ეკვადორის კომუნისტურ პარტიაში (ეკპ) შევიდა, 1934 ეკპ ცკ-ის წევრად აირჩიეს, 1938-იდან ეკპ ცკ-ის აღ-მასკომის წევრია. ს. იყო ეკვადორის მშრო-მელთა კონფედერაციის ერთ-ერთი და-მაარსებელი (1944) და მისი პირველი თავ-მჯდომარე (1944—46). 1944 და 1947—59 ეროვნუ-ლი კონგრესის სენატორი, 1952-იდან 1981 ...ეკ-მდე გ. გენ. მდივანი. რევ. მოღვაწეობი-სათვის დევნას განიცდიდა. დაჯილდოებუ-ლია ხალხთა მეგობრობის ორდენით.

*თხზ.*: Problemas económicas y politicos del Ecuador, Guayaquil, 1965.

**...ᲐᲐᲓᲛᲘᲠᲐᲚᲝ,** 1) სამხედრო ხომალდმშე-ნებლობის ძირითადი ცენტრი. XVII ს. ბოლოს — XIX ს-ში რუსეთში ს. იყო ვო-რონეჟში (1695—1711), პეტერბურგში, სე-ვასტოპოლში, ნიკოლაევსა და კრონშ-ტადტში. ს-ები ძირითადად ნავსადგურებ-სა და ხომალდების ჩასაშვებად მოსახერხე-ბელ მდინარეთა ნაპირებზე იყო განლაგე-ბული, მაგ., მთავარი ს. იყო პეტერბურგ-ში, ნევის მარცხ. ნაპირზე. 1704—1844 აქ აშენებდნენ ხომალდებს, შემდეგ კი ფლო-ტის მმართველობის ორგანოებმა მოიყარა თავი. 2) შენობა ლენინგრადში, რუს. ხუ-როთმოძღვრების თვალსაჩინო ძეგლი. თავ-დაპირველად ამ ადგილზე 1704 პეტრე I-მა ააგო ნავსაშენი. 1727—38 გადააკეთა ი. კორობოვმა, 1806—1823 — ა. ზახაროვმა. ს. რუს. ამპირის სტილის მონუმ. ნაგებო-ბაა, მისი მაღალი კოშკურა ნაწილი ლე-ნინგრ. არქიტ. კომპოზიციის ცენტრს წარ-მოადგენს. ფასადებისა და ინტერიერის ქანდაკება (თ. შჩედრინი, ი. ტერებენიო-ვი) ორგანულადაა შერწყმული ნაგებობის არქიტექტურასთან.

**ᲡᲐᲐᲓᲛᲘᲠᲐᲚᲝᲡ ᲙᲣᲜᲫᲣᲚᲔᲑᲘ** (Admiralty Islands), ვულკანური და მარჯნის კ-ების ჯგუფი წყნარ ოკეანეში, ბისმარკის არქიპელაგში. შედის პაპუა—ახალი გვინეის შემადგენლობაში. ფართ. 2072 $კმ^2$ ცხოვ-რობენ პაპუასები. ზოგიერთი კუნძული ამაღლებულია და ტყითაა შემოსილი. არის ქოქოსის პალმის პლანტაციები. თევზჭე-რა. ს. კ. აღმოაჩინა ესპ. ზღვაოსანმა ა. სააველრამ 1527—29.

**ᲡᲐᲐᲓᲠᲔᲝ ᲕᲐᲠᲓᲘ,** კარტოფილის საად-რეო სუფრის ჯიში. დაბალი ბუჩქია, გაშ-ლილი, მცირედ დანაკვთული ფოთოლი, ოდნავ დამუხლული ღერო და თეთრი ყვა-ვილი აქვს. გორგლი ვარდისფერი, გრძელი და მობრტყოა, სახამებელს მცირე რაოდე-ნობით შეიცავს. მოსავლიანობა საშუალოა, ცუდად ინახება. ამჟამად საქართველოში აღარ მოჰყავთ.

**ᲡᲐᲐᲕᲐᲓᲛᲧᲝᲤᲝ,** სამკურნალო დაწესებუ-ლება ავადმყოფების სტაციონარული მკურ-ნალობისათვის. სსრკ-ში და სხვა სოციალ. ქვეყნებში ს. სახელმწ. სამკურნ.-პროფი-ლაქტ. დაწესებულებაა, რ-იც მოსახლეო-ბას კვალიფიციურ სპეციალიზებულ უფა-სო სამედ. დახმარებას უწევს. ტერიტ. ად-გილმდებარეობის, მუშაობის მოცულობისა და ხასიათის მიხედვით ს-ები იყოფა: ქ-ებში — რესპ., საოლქო (სამხარეო), ქალაქისა და კლინიკურ (სამედ. და სა-მეცნ.-კვლ. ინ-ტებთან) ს-ებად; სოფლად — უბნობრივ, რაიონულ (ზონალურ) და ცენტრ. რ-ნულ ს-ებად. ს. შეიძლება იყოს საერთო, ე. ი. ჰქონდეს განყ-ბები სხვადა-სხვა დაავადების სამკურნალოდ. და სპეცია-ლიზებული (გინეკოლ., ფსიქიატრიული, ინფექციური და სხვ.), რ-იც განკუთვნი-ლია გარკვეული დაავადების სამკურნალოდ.

ს-ს სათავეში უდგას მთავარი ექი-მი, განყ-ბას — განყ-ბის გამგე. ს-ებში მიღებულია ავადმყოფთა მომსახურების 3-საფეხურიანი (ექიმი — პალატის ექთა-ნი — ექთანის თანაშემწე) და, უფრო სრულყოფილი, 2-საფეხურიანი (ექიმი — პალატის ექთანი) სისტემა. დიდ ს-ებში ტარდება სისტემ. მუშაობა იმ ექიმთა კვა-ლიფიკაციის ასამაღლებლად, რ-ებიც მუ-შაობენ რ-ნულ და უბნობრივ ს-ებში. ს-ს მუშაობის წესების, რეჟიმის, ავადმყოფე-ბის მიღებისა და გაწერის რეგულირება ხდება იმ ნორმების, ინსტრუქციებისა და დებულებების საფუძველზე, რ-ებსაც ამუ-შავებს სსრკ ჯანდაცვის სამინისტრო.

ბოლო წლებში შენდება მხოლოდ დი-დი ს-ები, რაც უზრუნველყოფს დაავადება-თა ზუსტ დიაგნოსტიკას და სრულყოფილ მკურნალობას თანამედროვე სამედ.-ტექ. აპარატურის გამოყენებით.

ს-ები შენდება პავილიონური ანუ დე-ცენტრალიზებული (ს. შედგება რამდენიმე ცალკეული შენობისაგან და თითოეულ მათგანს თავისი დანიშნულება აქვს), ცენ-ტრალიზებული ანუ ბლოკირებული (ს. განლაგებულია ერთ ან რამდენიმე ერთმა-ნეთთან დაკავშირებულ შენობაში) და სსრკ-ში ყველაზე გავრცელებული — შერე-ული სისტემით. ს-ს სტრუქტურაში განარ-ჩევენ სამკურნ.-დიაგნოსტიკურ ნაწილს (მიმღები განყ-ბა, სპეციალიზებული განყ-ბები, პალატები, ლაბორატორიები, პათ-ანატ. განყ-ბა და აფთიაქი) და ადმ.-სამე-ურნეო განყ-ბას (კანცელარია, სამრეცხაო, სამზარეულო, გარაჟი და სხვ.). ს-ები უმე-ტესად შენდება ტიპური პროექტით, სადაც 2-სექციანი პალატების განყ-ბები განლა-გებულია ვერტიკალურად, რაც აუმჯობე-სებს მათ ურთიერთკავშირს.

დიდი არქიტექტორების მიერ შექმნილი ს-ს მონუმ. შენობებს ხშირად მნიშვნე-ლოვანი ადგილი ეჭირა ქალაქის ანსამბ-ლურ განაშენიანებაში. ასეთი ს-ები იყო: სანტა-მარია ნუოვა ფლორენციაში (XV ს.), სანტო-სპირიტო რომში (1480-იანი წწ.), ჩელსის ჰოსპიტალი ლონდონში (XVII ს., არქიტ. კ. რენი), ქალაქის I ს-ს კორ-პუსები მოსკოვში (1796—1801, არქიტ. მ. კაზაკოვი და 1828—32, არქიტ. ო. ბოვე), სკლიფოსოვსკის სახ. ს. მოსკოვში (1794—1807, არქიტ. ე. ნაზაროვი, ჯ. კვარენგი და სხვ.), ასეთივეა მრავალი თანამედროვე ს. სსრკ-ში და საზღვარგარეთ.

**ᲡᲐᲐᲕᲐᲜᲡᲝ ᲐᲜᲒᲐᲠᲘᲨᲡᲬᲝᲠᲔᲑᲐ,** საწარმოს, დაწესებულების ან ორგანიზაციის მუშა-კის ანგარიშგება განსაზღვრული სამსა-ხურებრივი დავალების შესასრულებლად ავანსად მიღებული თანხის გამოყენებაზე.

**ᲡᲐᲐᲕᲘᲐᲪᲘᲝ ᲐᲡᲢᲠᲝᲜᲝᲛᲘᲐ,** პრაქტიკული ასტრონომიის დარგი, რ-იც სწავლობს სივრცეში ასტრონომიული ორიენტირების ხერხებსა და იარაღებს ფრენის დროს თვითმფრინავის მდებარეობისა და კურსის განსაზღვრისათვის. ს. ა-ის მეთოდები მარტივია; დაკვირვება ხდება სექსტანტის საშუალებით, შედეგების დამუშავებით ად-გენენ თვითმფრინავის მდებარეობას. ს. ა-ის მეთოდების სიზუსტე არ არის დამო-კიდებული ფრენის სიშორესა და ხანგრძ-ლივობაზე. ს. ა. გადამწყვეტ როლს თა-მაშობდა ორმოცდაათიან წლებამდე, მე-ტადრე დიდ მანძილებზე ფრენის დროს (კონტინენტებს შორის, არქტიკაში). ამ-ჟამად რადიოტექ. საშუალებებმა პრაქ-ტიკულად თითქმის მთლიანად შეცვალა ეს მეთოდები. ს. ა-ის მეთოდები ემყარება *საზღვაოსნო ასტრონომიის* მეთოდებს.

**ᲡᲐᲐᲕᲘᲐᲪᲘᲝ ᲑᲝᲛᲑᲘ,** საავიაციო საბრძო-ლო მასალის ერთ-ერთი სახეობა, რ-საც აგდებენ თვითმფრინავიდან ან სხვა საფ-რენი აპარატიდან სახმელეთო, საზღვაო და საჰაერო მიზნების გასანადგურებლად. სპეც. კონსტრუქციის ს. ბ-ებს იყენებენ კვამლის ფარდების მოსაწყობად, ადგილის გასანათებლად ან სხვა დამხმარე ამო-ცანების შესასრულებლად. ქვემოთ მოცე-მულია ს. ბ-ების სხვადასხვა ტიპების დახა-სიათება.

ფ უ გ ა ს უ რ ი ს. ბ. ბომბების ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული ტიპია; ობიექტებს ანადგურებს აფეთქების ფუგა-სური მოქმედებით, იყენებენ მსხვილი სამხ. და სამრეწვ. ობიექტების, რკინიგზის კვანძების, ხიდების და სხვ. დასანგრევად. მათი მასა 50 *კგ*-იდან 10 *ტ*-მდეა.

მ ს ხ ვ რ ე ვ ა დ ს. ბ-ს აქვს მასიუ-რი კორპუსი, რ-იც აფეთქებისას მრავალ ნამსხვრევად იქცევა. გამოიყენება ცო-ცხალი ძალის, არტ., სატრანსპ. საშუალე-ბათა და სხვა მიზნების გასანადგურებლად. მისი მასა 0,5-იდან 100 *კგ*-მდეა. არსებობს შერეული ტიპის მსხვრევად-ფუგასური ს. ბ.

ჯ ა ვ შ ა ნ გ ა მ ტ ა ნ ი ს. ბ. განკუთვ-ნილია ჯავშნიანი გემებისა და ბეტო-ნით ან რკინაბეტონით დაცული მიზნების გასანადგურებლად.

ტანკებისა და წყალქვეშა ნავების გასა-ნადგურებლად განკუთვნილია საგანგებო ტ ა ნ კ ს ა წ ი ნ ა ა ღ მ დ ე გ ო ს. ბ. და ნ ა ვ ს ა წ ი ნ ა ა ღ მ დ ე გ ო ს. ბ.

ც ე ც ხ ლ გ ა მ ჩ ე ნ ი ს. ბ. განკუთ-ვნილია ხანძრის გასაჩენად და ცოცხალი ძალისა და ტექნიკის ცეცხლით გასანადგუ-რებლად. მასა 0,5-იდან 500 *კგ*-მდეა.

ქ ი მ ი უ რ ი ს. ბ. დამუხტულია სა-ბრძოლო მომწამლავი ნივთიერებებით.

დ ა მ ხ მ ა რ ე დ ა ნ ი შ ნ უ ლ ე ბ ი ს ს. ბ. განკუთვნილია კვამლის ფარდების მოსაწყობად, ადგილის გასანათებლად და სხვ. მიზნებისათვის. II მსოფლიო ომის

საადი.

საადმირალოს შენობა. ლე-ნინგრადი.

5
1
2
3
4

საავიაციო ბომბი: 1—კორ-პუსი; 2—ჩამოსაკიდი ყურე-ბი; 3—ალჭურვილობა; 4—სტაბილიზატორი; 5—ბა-ლისტიკური რგოლი.




საავიაციო ძრავა. ნახ. 1. საავიაციო ძრავების კლასიფიკაცია.

ბოლოს გაჩნდა მ ა რ თ უ ლ ი ს. ბ., აგრეთვე *ატომური ბომბები*.

**საავიაციო ინსტიტუტები,** ამზადებენ სპეციალისტებს პილოტირებული და უპილოტო საფრენი აპარატების, მათი ძრავებისა და რადიომოწყობილობების გაანგარიშების, კონსტრუირების, წარმოების ტექნოლ. და საავიაციო ხელსაწყოთმშენებლობის დარგში. აგრეთვე ინჟინერ-ეკონომისტებს საავიაციო მრეწველობისათვის.

1983 სსრკ-ში იყო 7 ს. ი.: მოსკ. სერგო ორჯონიკიძის სახ. და ხარკოვის (1930), ყაზანისა და უფის სერგო ორჯონიკიძის სახ. (1932), მოსკ. ტექნოლ. (1940), კუიბიშევის (1942), ლენინგრ. საავიაციო ხელსაწყოთმშენებლობისა (1945).

ინ-ტებს აქვთ საღამოსა და დაუსწრებელი განყ-ბები, ასპირანტურა. ყველა ინ-ტს აქვს საკანდიდატო, ხოლო მოსკ. და ყაზანის ინ-ტებს — სადოქტორო დისერტაციების დაცვისათვის მიღების უფლება. სწავლის ხანგრძლივობა 5—6 წელია.

**საავიაციო მედიცინა,** მედიცინის დარგი, რ-ის მიზანია საავიაციო ფრენის უზრუნველყოფა სამედიცინო თვალსაზრისით. ს. მ-ში შედის საავიაციო ფიზიოლოგია, (ს. მ-ის თეორ. საფუძველი), საავიაციო ჰიგიენა, საავიაციო ტოქსიკოლოგია, საავიაციო ფსიქოლოგია, საავიაციო ბიოქიმია, „ფრენის ავარიულობა" და საფრენოსნო შემადგენლობის საექიმო ექსპერტიზა. ს. მ. შეისწავლის: 1. საფრენოსნო დაღლას, გადაღლას, ქრონ. დაღლას, სიმაღლის, საჰაერო და დეკომპრესიულ დაავადებებს, ბაროტრავმას; 2. საფრენოსნო შემადგენლობის მუშაობას; 3. სპეციფ. პროფ პირობებს და სხვ. ს. მ-ის ამოცანაა ფრენის დროს უზრუნველყოს საფრენოსნო შემადგენლობის ჯანმრთელობა, შრომისუნარიანობის მაღალი დონე (ფრენის უსაფრთხოება), „საფრენოსნო დღეგრძელობა" და სხვ. თავისი ამოცანების გადასაწყვეტად ს. მ. შეისწავლის ადამიანის ორგანიზმზე ჰიპოქსიის, აჩქარებისა და სხვათა გავლენის საკითხებს.

ს. მ-ის პრაქტ. ამოცანაა საფრენოსნო სამსახურში შემსვლელთა სამედ. შერჩევა, ფრენის სწავლების პროცესის სამედ. და ფსიქოლ. უზრუნველყოფა, საფრენოსნო შემადგენლობის შრომის, დასვენებისა და კვების რაციონალური რეჟიმის შემუშავება. ადამიანის ორგანიზმზე გარე სამყაროს მავნე ფაქტორების მოქმედებისაგან დამცველი ტექ საშუალებების (ჰერმეტული კაბინები, ჟანგბადის სასუნთქი აპარატურა, გადატვირთვის საწინააღმდეგო მოწყობილობა და სხვ.) მეცნ. დასაბუთება; ორგანიზმის გამძლეობის გასაზრდელი ღონისძიებების შემუშავება; უბედური შემთხვევების დროს თვითმფრინავის ეკიპაჟისა და მგზავრებისათვის დახმარების გაწევა, მათი ევაკუაცია და სხვ.

ს. მ-ის ბევრი პრობლემა და მეთოდი იგივეა, რაც *კოსმოსური მედიცინისა*.

სსრკ-ში ს. მ-ის სპეციალისტებს ამზადებენ ექიმთა დახელოვნების ცენტრ. ინ-ტში (მოსკოვი) და ს. კიროვის სახ. სამხ.-სამედ. აკადემიაში (ლენინგრადი).

საავიაციო ძრავა. ნახ. 2. ტურბოხრახნული საავიაციო ძრავას პრინციპული სქემა. 1—შესაშვები მოწყობილობა; 2—კომპრესორი; 3—წვის კამერა; 4—ტურბინა; 5—რეაქტიული საქშენი; 6—საჰაერო ხრახნი.

**საავიაციო მრეწველობა,** მანქანათმშენებლობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი დარგი, რ-იც ამზადებს სამოქალაქო და თავდაცვითი მნიშვნელობის სატრანსპორტო საშუალებებს, სხვა სახეობის საჰაერო ტექნიკას. ამ დარგის პირველი საწარმოები რუსეთში 1910—12 გაჩნდა; 1917 წ. 15-მდე წვრილი საწარმო იყო. ს. მ-ის განვითარება დააჩქარა მრეწვ. ნაციონალიზაციამ, ცენტრ. აეროჰიდროდინამ. ინ-ტის შექმნამ, ქვეყნის ინდუსტრიალიზაციამ. პირველსავე ხუთწლედში აიგო საავიაციო და ძრავათსაშენი ქ-ნები. მეორე ხუთწლედში ს. მ-ის პროდუქცია 5,5-ჯერ გაიზარდა

დიდი სამამულო ომის წლებში ფრონტი ყოველწლიურად დიდი რაოდენობით იღებდა გამანადგურებელ, მოიერიშე და ბომბდამშენ თვითმფრინავებსა და სხვა სატრანსპ. საშუალებებს. 1941 ს. მ-მ 7900 თვითმფრინავი გამოუშვა, 1944 კი — 40 ათ-მდე.

ს. მ. სწრაფად განვითარდა ომის შემდგომ წლებში. განსაკუთრებული მნიშვნელობა მიენიჭა ტურბორეაქტიული ძრავების შექმნას. კონსტრუქტორებმა: ა. ივჩენკომ, ნ. კუზნეცოვმა, ა. ლიულკამ, პ. სოლოვიოვმა, ს. ტუმანსკიმ და სხვებმა შექმნეს თანამედროვე მეცნ.-ტექ. პროგრესის დონის შესაბამისი ორიგინ. კონსტრუქციის ძრავები, რითაც დაჩქარდა მაღალი ტექ. მაჩვენებლების მქონე სამხ. და სამოქალაქო დანიშნულების თვითმფრინავების წარმოება.

ს. მ-მ თანამედროვე სამოქალაქო საავიაციო ფლოტი შეაიარაღა პირველი კლასის ისეთი თვითმფრინავებით, როგორიცაა ტუპოლევის კონსტრუქციის ტუ-104, ტუ-114, ტუ-124, ტუ-134, ტუ-144, ტუ-154; ილიუშინის კონსტრუქციის ილ-18, ილ-62, ილ-86; იაკოვლევის კონსტრუქციის იაკ-40, იაკ-42, ანტონოვის კონსტრუქციის ან-10, ან-12, ან-22, ან-24; მილის კონსტრუქციის შვეულმფრენები — მი-1, მი-4, მი-6, მი-8 და მრავალი სხვა სახეობის სასწავლო-სავარჯიშო და სპორტ. თვითმფრინავი.

ს. მ-ს აქვს მძლავრი ტექ. ბაზა (ნაკადური ხაზები, ნახევრად ავტომ., ავტომ. და პროგრამული მართვის ჩარხები, ტექ. სტანდარტული დეტალები), ს. მ-ში დანერგილია ლითონის ჩამოსხმის პროგრ. მეთოდები. ს. მ. ძირითად პროდუქციასთან ერთად დიდი რაოდენობით უშვებს სახალხო მოხმარების საგნებსაც: მაცივრებს, სარეცხ მანქანებს და ა. შ. ს. მ. განვითარებულია სოციალ. ქვეყნებსა (ჩეხოსლოვაკია, პოლონეთი, ჩინეთი) და კაპიტალ. სახელმწიფოებში. კაპიტალ. ქვეყნებიდან წამყვანია აშშ-ის, ინგლ., საფრ., იაპონიის, კანადისა და სხვა სახელმწიფოების ს. მ. *კ. გარუჩავა.*

**საავიაციო ფსიქოლოგია,** ფსიქოლოგიის დარგი, რ-იც იკვლევს საფრენოსნო საქმიანობის ფსიქოლოგიურ საკითხებს. ს. ფ-ის კვლევის შედეგებს იყენებენ ავიაციაში შრომის ეფექტურობისა და უშიშროების ასამაღლებლად. ს. ფ. აღმოცენდა XX ს. დასაწყისში საავიაციო მედ. და შრომის ფსიქოლ. განვითარებასთან დაკავშირებით. ფრენის დროს ფსიქ. პროცესების მიმდინარეობის აშკარა სპეციფიკურობამ განაპირობა ს. ფ-ის დამოუკიდებელ დისციპლინად ჩამოყალიბება. ს. ფ-ის ძირითადი პრობლემებია: ფსიქ. ფუნქციებზე ფრენის ფაქტორების გავლენის შესწავლა და რეკომენდაციების შემუშავება მავნე ზეგავლენათა პროფილაქტიკისათვის; თვითმფრინავის მართვის შესწავლა ადამიანის ფსიქ. შესაძლებლობებთან ტექნიკის მაქსიმალური შეგუების მიზნით; საავიაციო ავარიების ფსიქოლ. მიზეზებისა და წანამძღვრების გამოვლენა.

*ლიტ.*: Г е р а т е в о л ь З., Психология человека в самолете, пер с нем., М., 1956; Г о р б о в Ф. Д., К о с м о л и н с к и й Ф. П., От психологии авиационной до психологии космической, «Вопросы психологии», 1967, № 6.

**საავიაციო შეიარაღება,** სამხედრო-თვითმფრინავებსა და სხვა საფრენ აპარატებზე დადგმული გამანადგურებელი საშუალებანი და სისტემები, რ-ებიც მათ საბრძოლო გამოყენებას უზრუნველყოფენ. ს. შ-ის ინტენს. განვითარება [illegible] მსოფლიო ომის შემდეგ დაიწყო

ს. შ. მოიცავს: თვითმფრინავზე დადგმული ყველა სახის იარაღს თავისი სამაგრი, მარეგულირებელი და სამართავი მოწყობილობიანად; სროლისა და ბომბსატყორცნის სამიზნეს, აგრეთვე შეიარაღების სისტემების საბორტო გამომთვლელ მოწყობილობებს; საავიაციო საბრძოლო მასალას და ერთჯერადი გამოყენების სხვა საშუალებებს. ს. შ-ში შედის აგრეთვე: ს. შ-ის სისტემების მომზადების, მათი ტექ. მდგომარეობის კონტროლისა და პროგნოზირებისთვის განკუთვნილი აპარატურა და გამომთვლელი მოწყობილობა; ტრენაჟერები და სასწ. მოწყობილობა, ბუქსირზე აყვანილი საჰაერო მიზნები; პასიური დაბრკოლებების შემქმნელი საბორტო საშუალება-

საავიაციო ძრავა. ნახ. 3. ტურბორეაქტიული საავიაციო ძრავას პრინციპული სქემა: 1—შესაშვება მოწყობილობა; 2—კომპრესორი; 3—წვის კამერა; 4—ძრავას კორპუსი; 5—საქშენებიანი აპარატი; 6—ტურბინა; 7—რეაქტიული საქშენი.

ნი; საავიაციო პიროტექ. მაჩქარებლები საკიდი და მართვის სისტემებით; საავიაციო საფრენი აპარატების სადესანტო მოწყობილობა.

გამოყენებული საბრძოლო მასალის თვისებების მიხედვით განარჩევენ ს. შ-ის შემდეგ სახეობებს: რაკეტულს, ზარბაზნიან-ტყვიამფრქვევიანს, ბომბდამშენსა და სპეციალურს. ამ უკანასკნელს განეკუთვნება სხვადასხვა სპეც. ამოცანის (კვამლის ფარდის დაყენება, საორიენტაციო-სასიგნალო საშუალებებისა და სასწ.-საწვრთნელი და საკონტროლო მოწყობილობის გამოყენება, სპეც. ტვირთის ჩამოკიდება და ჩამოგდება) გადასაწყვეტად განკუთვნილი ხელსაწყოები და მოწყობილობანი. სპეც. შეიარაღებას მიაკუთვნებენ ზოგჯერ ქიმ. და ბირთვულ შეიარაღებას.

**საავიაციო ძრავა,** თბური ძრავა, რ-იც ამოძრავებს საფრენ აპარატებს (თვითმფრინავებს, შვეულმფრენებს, დირიჟაბლებს და სხვ.). ს. ძ-ს წაყენებული აქვს დიდი მოთხოვნები: მინ. ზომების დროს აგრეგატში სიმძლავრე (ან წევა) მაქსიმალური უნდა იყოს, საწვავისა და საცხების ხარჯი სიმძლავრის (წევის) ერთეულზე—მინიმალური, ამასთან ერთად ახასიათებდეს საიმედოობა, ხანგრძლივი ექსპლუატაციის უნარი, სიმარტივე და წარმოების სიიაფე.

XIX ს-ის დამლევს ს. ძ-ად სცადეს გამოეყენებინათ ორთქლის ძრავა, მაგრამ მისი გამოყენება არაპერსპექტიული აღმოჩნდა. შემდეგ ყველა ქვეყანაში ს. ძ-ების კონსტრუქციებს ქმნიდნენ ბენზინით მომუშავე დგუშიანი *შიგაწვის ძრავას* ბაზაზე. ს. ძ-ების განვითარების განმაპირობებელი ფაქტორები იყო თვითმფრინავის სიჩქარისა და ტვირთამწეობის გაზრდა. მისი სრულყოფისათვის საჭირო იყო: ყველა დეტალის შემსუბუქება მაღალი სიმტკიცის მასალების გამოყენების ხარჯზე და სამუშაო პროცესის ფორსირება, აგრეთვე საჰაერო ხრახნის მქკ-ის გაზრდა. XX ს. 40-იან წლებისათვის დგუშიანმა ს. ძ-მ მიაღწია თავისი განვითარების შესაძლებლობის ზღვარს, კერძოდ, თვითმფრინავის სიჩქარის შემდგომ გაზრდას ხელს უშლიდა ბგერითი ბარიერი, რ-ის გადალახვა შესაძლებელი გახდა *აირტურბინული ძრავასა* და *რეაქტიული ძრავას* გამოყენების შემდეგ.

არსებული ს. ძ-ების სახეები: ხ რ ა ხ ნ უ ლ ი (ნახ. 1) (წევას წარმოქმნიან საჰაერო ხრახნის ბრუნვის შედეგად), რ ე ა ქ ტ ი უ ლ ი (წევა წარმოიქმნება რეაქტიული საქშენიდან სამუშაო აირების დიდი სიჩქარით გამოდინების შედეგად) და კ ო მ ბ ი ნ ი რ ე ბ უ ლ ი — *ტურბოხრახნული ძრავები* (ტხძ; ძირითადი წევა წარმოიქმნება საჰაერო ხრახნით, ხოლო დამატებითი, 8—12%, წვის პროდუქტების გამოდინების ხარჯზე; ნახ. 2). საუკეთესო ტიპის დგუშიანი ს. ძ-ები უზრუნველყოფენ თვითმფრინავის სიჩქარეს 750 *კმ/სთ*-მდე. დგუშიან ს. ძ-ს აყენებენ იმ თვითმფრინავებზე, რ-თა სიჩქარე შეესაბამება 0,2—0,5 *M* (*M მახის რიცხვია*), ე. ი. 230—580 *კმ/სთ*, აგრეთვე შვეულმფრენებზე; ტურბოხრახნულ ძრავებს იყენებენ შვეულმფრენებსა და ისეთ თვითმფრინავებზე, რ-თა ფრენის სიჩქარე შეესაბამება 0,5—0,8 *M*, ე. ი. 580—940 *კმ/სთ*; პირველი *ტურბორეაქტიული ძრავების* (ტრძ) (ნახ.3) გამოყენების შედეგად შესაძლებელი გახდა ფრენის სიჩქარის გაზრდა 960 *კმ/სთ*-მდე. დგუშიანი *ძრავას კუთრი მასაა* 540—680 *გ/კვტ*. ტურბოხრახნული ს. ძ-სი — 140—400 *გ/კვტ*. ტურბორეაქტიული ს. ძ. ყველაზე უფრო ხელსაყრელია დიდი სიჩქარით ფრენისას.

ტურბორეაქტიული და ტურბოხრახნული ს. ძ-ების ბაზაზე შექმნილია ორკონტურიანი ტურბორეაქტიული ძრავები (ნახ. 4), რ-ებშიც წარმოიქმნება ორი რეაქტიული ნაკადი: ერთია შიგა, ანუ ცენტრალური, მაღალტემპ-რიანი წვის პროდუქტებისაგან წარმოქმნილი, ხოლო მეორე კონცენტრულად გარს ეკვრის პირველს და შედგება მეორე კონტურის კომპრესორით დაჭირხნილი ჰაერისაგან. ორკონტურიან ტურბორეაქტიულ ს. ძ-ებს იყენებენ ბგერამდელი სიჩქარის თვითმფრინავებში.

ბგერამდელი და ზებგერითი თვითმფრინავების ტურბორეაქტიული ს. ძ-ების სქემები სხვადასხვანაირია (ნახ. 5). ზებგერითი სიჩქარით ფრენისას ტურბორეაქტიულ ს. ძ-ებში ჰაურისა და აირის ტემპ-რა საკმაოდ დიდია. შესაძლებელი უნდა იყოს ტურბორეაქტიული ს. ძ-ს ჰაერასაღების ზომების რეგულირება და ფორმის ცვლა. ს. ძ-ს წევის გასაზრდელად იყენებენ საფორსაჟო კამერას (ზოგიერთი ტურბორეაქტიული ძრავას დამატებითი წვის კამერა, რ-ის დანიშნულებაა ხანმოკლე დროით წევის გაზრდა). ამ დროს შესაძლებელი უნდა იყოს რეაქტიული საქშენის ზომებისა და ფორმის რეგულირება.

ს. ძ. წარმოადგენს ავტომ. სისტემას, რ-იც ფრენის პროცესში მფრინავს ათავისუფლებს ძრავას მართვისაგან. ს. ძ-ების განვითარება ითვალისწინებს შემდეგ მიმართულებებს: დიდი სიჩქარისა და დიდი სიმაღლის უზრუნველყოფას, აგრეთვე თვითმფრინავის ტვირთამწეობის ზრდას, რისთვისაც აუცილებელია ისეთი ს. ძ-ების შექმნა, რ-ებიც განავითარებენ დიდ წევას უმცირესი საწვავის გამოყენებით და ექნებათ მცირე კუთრი მასა და მუშაობისათვის საჭირო დიდი რესურსი. მიმდინარეობს მუშაობა ს. ძ-ს ყველა ელემენტში ენერგიის ხარჯის შესამცირებლად, რისთვისაც საჭიროა კომპრესორების, ტურბინების, საფორსაჟო კამერებისა და სხვ. მქკ-ის გაზრდა. აირების ტემპ-რის გაზრდა შეიძლება იმ შემთხვევაში, თუ ტურბინების ფრთებისა და სხვა დეტალებისათვის გამოიყენებენ მხურვალმტკიცე მასალას (ნიობიუმს, მოლიბდენს), კუთრი მასის შესამცირებლად კი მცირე სიმკვრივის მასალების (ტიტანი, ბერილიუმის შენადნობები) გამოყენებაა საჭირო.

*ლიტ*.: Конструкция авиационных газотурбинных двигателей, М., 1961; С к у б а ч е в с к и й Г. С., Авиационные газотурбинные двигатели. Конструкция и расчет деталей, 2 изд., М., 1965; Теория реактивных двигателей, М., 1958.

**საავტომობილო გზა,** ნაგებობათა კომპლექსი ავტომობილების უსაფრთხო და მოსახერხებელი მოძრაობისათვის (გზის გაყვანისას ითვალისწინებენ საანგარიშო სიჩქარესა და დატვირთვას). თანამედროვე ავტომობილების მოძრაობის ინტენსიურობის, სიჩქარისა და დატვირთვის გაზრდამ მოითხოვა ს. გ-ის მოხვევის რადიუსის გადიდება, ქანობის შემცირება, სავალი ნაწილის გაფართოება, მტკიცე საფრის გამოყენება და ა. შ.

დანიშნულებისა და მოძრაობის საანგარიშო ინტენსიურობის მიხედვით სსრკ ს. გ-ებს ყოფენ 5 ტექ. კატეგორიად. მაგ., I და V კატეგორიის ს. გ-ებისათვის მოძრაობის ინტენსიურობა (ავტომობილების რაოდენობა დღე-ღამეში) შესაბამისად 7000-ზე მეტია და 200-ზე ნაკლები; საანგარიშო სიჩქარე (*კმ/სთ*) — 150 და 60; სავალი ნაწილის სიგანე (*მ*) — 15 (ზოგჯერ მეტიც) და 4,5; ცალკეული სავალი ზოლის სიგანე (*მ*) — 3,75 და 4,5; სავალი ზოლების რაოდენობა — 4 (ზოგჯერ მეტიც) და 1; გზისპირის სიგანე (*მ*) — 3,75 და 1,75; მაქს. გრძივი ქანობი($^0/_{00}$)— 30 და 70; მოხვევის რადიუსი (*მ*) — 1000-ზე მეტი და 250-ზე მეტი; ავტომობილის ღერძზე მოსული მაქს. დატვირთვა (*ტ*) — 10 და 6. მთაგორიანი რელიეფისათვის დასაშვებია ამ ნორმების სათანადოდ შეცვლა. I კატეგორიის ს. გ-ზე ურთიერთსაწინააღმდეგო მიმართულებით მოძრავი ავტომობილების ნაკადები უნდა გამოიყოს ერთმანეთისაგან 5 — 6 *მ* ან მეტი სიგანის ზოლით, ეს ნაკადები კი შეიძლება მოძრაობდეს ერთ- ან სხვადასხვა დონეზე.

ს. გ-ის სავალ ნაწილზე აწყობენ გზის სამოსს, რ-ის ზედა შრეზე (გზის საფარზე) მოძრაობს ავტომობილები (ნახ. 1). უფრო დაბალი კატეგორიის ს. გ-იდან მაღალი კატეგორიის ს. გ-ზე გადასვლისას თანამიმდევრულად იყენებენ მარტივ და გარდამავალი ტიპის (გაუმჯობესებული გრუნტის, ხრეშოვანი), გაუმჯობესებული შემსუბუქებული ტიპის (თხევადი ბიტუმით დამუშავებული გრუნტის, ბლანტი ან თხევადი ბიტუმით დამუშავებული ღორღის) და კაპიტ. (ასფალტბეტონისა და ცემენტბეტონის) საფარს. წარსულიდან შემოგვრჩა და ზოგჯერ დღესაც კეთდება რიყისა და ძელისებრი ქვისაგან მოწყობილი ქვაფენილები. სავალი ნაწილიდან წყლის არინებისათვის ს. გ-ის ღერძის ორივე მხარეს საფარს უკეთებენ 15—40$^0/_{00}$-იან ქანობს (საფარის ტიპის შესაბამისად). რთული რელიეფის შემთხვევაში იყენებენ გვირაბებს, სერპანტინებს, ხიდებსა და გზაგამტარებს (ნახ. 2).

საავტ. ტრანსპ. მკვეთრმა ზრდამ გამოიწვია ს. გ-ებზე სატვირთო და მსუბუქი ავტომობილების მოძრაობის ინტენსიურობის გადიდება, ამან კი აუცილებელი გახადა ისეთი სპეც. ღონისძიებების ჩატარება, რ-ებიც უზრუნველყოფენ უსაფრთხოების ამაღლებას, მოძრაობის რეგულირებას და მგზავრთა მომსახურებას; ს. გ-ის პირზე დგამენ ან სავალი ნაწილის ზემოთ ჰკიდებენ საგზაო ნიშნებსა და მაჩვენებლებს, მკვეთრ მოსახვევებზე აწყობენ *ვირაჟებს*, შემოღობავენ ს. გ-ის მიმდებარე ტერიტორიას, მონიშნავენ სავალ ნაწილს, დგამენ სანათებს, გზის პირას აგებენ *ავტოვაგზლებს*, ავტოპავილიონებს, *ავტოგასაწყობ სადგურებს*, ტექ. მომსახურების სადგურებს, მოტელებს, *კემპინგებს* და ა. შ.

ს. გ-ების მშენებლობა სსრკ-ში მიმდინარეობს დიდმწარმოებლური საგზაო მანქანების მეშვეობით კომპლ. მექანიზაციის გამოყენებით. მიწის ვაკისის აგებისას ფართოდ იყენებენ *ბულდოზერს*, *სკრეპერს*, *ავტოგრეიდერს*, *ექსკავატორს*, *სატკეპნ მანქანას* და სხვ. საგზაო ნაგებობათა ცალკეულ კონსტრ. ელემენტებსა და დეტალებს ამზადებენ სპეც. პოლიგონებზე და ქ-ნებში. ასფალტ- და ცემენტბეტონის ნარევებს ამზადებენ ავტომატიზებულ შემრევ დანადგარებზე. 1 *კმ* ს. გ-ის ღირებულება რელიეფისა და გზის კატეგორიის შესაბამისად ფართო საზღვრებში იცვლება და შეიძლება 10—12 მლნ. მანეთს აღწევდეს.

ს. გ-ის ექსპლუატაციის დროს შეუფერხებელ მოძრაობას, გზის მოვლა-შენახვასა და რემონტს უზრუნველყოფს საგზაო-საექსპლუატაციო ორგანიზაცია, ხოლო რეგულირებასა და უსაფრთხოებას — სახელმწ. ავტოინსპექცია.

სახელმწ. კლასიფიკაციის მიხედვით ს. გ-ები შეიძლება იყოს საერთო-სახელმწ., რესპ., საოლქო, სამხარეო, ადგილ., სამრეწვ. დანიშნულების, საკურორტო, სასოფლო, საუწყებო და ა. შ.

სსრკ-ის მთავარი მაგისტრალებიდან (რ-ებსაც მიეკუთვნა სამარშრუტო ნომრები) აღსანიშნავია: მოსკოვ—ლენინგრადი (719 *კმ*; № 10), მოსკოვ—მინსკ—ბრესტი (1054 *კმ*; № 1), მოსკოვ—ხარკოვ—სიმფეროპოლი (1395 *კმ*; № 4), მოსკოვის წრიული მაგისტრალი (109 *კმ*), ნოვოროსიისკ—ბათუმი ანუ შავი ზღვის მაგისტრალი (750 *კმ*; № 19), ბესლან—თბილის—ერე-



საავიაციო ძრავა ნახ. 4. ორკონტურიანი ტურბორეაქტიული ძრავას პრინციპული სქემა: 1 — პირველი (შიგა) კონტური; 2—მეორე (გარე) კონტური.



საავიაციო ძრავა. ნახ. 5. ტურბორეაქტიული ძრავას შედარებითი სქემა: ღერძის ხაზს ქვემოთ ბგერამდელი და ღერძის ხაზს ზემოთ— ზებგერითი თვითმფრინავებისათვის; 1 — რეგულირებადი ჰაერასაღები; 2—საფორსაჟო კამერა; 3—რეგულირებადი საქშენი; 4—არარეგულირებადი ჰაერამღები; 5—არარეგულირებადი საქშენი.




საავტომობილო გზა. ნახ. 1. საავტომობილო გზის განივი პროფილი: ა—მანძილი კიდეებს შორის (მიწის ვაკისის სიგანე); ბ—სავალი ნაწილი; გ—კიდე; დ—გზისპირი; ე—რეზერვი; ვ—ნაპირი; ზ—საფარი; თ—ფუძე; ი—ფუძის დამატებითი შრე; კ—კიდური ზოლი.

ვანი (533 *კმ; №* 16); ამ მაგისტრალში შედის საქართვ. სამხ. გზაც.

*ლიტ.*: კვეზერელი-კოპაძე ნ., საქართველოს საგზაო მშენებლობა, თბ., 1978; რობიტაშვილი გ., საქართველოს საავტომობილო გზები, თბ., 1968; Бабков В. Ф., Андреев О. В., Проектирование автомобильных дорог, ч. 1—2, М., 1979. *გ. გოგლიძე.*

**საავტომობილო მონოპოლიები** კაპიტალისტური ქვეყნებისა, ავტომობილების წარმოების მნიშვნელოვანი ნაწილი თავმოყრილია აშშ-ის, გფრ-ის, საფრ., იტალ., ინგლ. და იაპ. მცირერიცხოვანი მონოპოლიების ხელში. ს. მ. მიეკუთვნება კაპიტალ. სამყაროს საავტ. გიგანტებს. *„ჯენერალ მოტორზსა"* და *„ფორდ მოტორს"* გაყიდვის მოცულობით I და II ადგილი უკავია კაპიტალ. სამყაროს სამრეწვ. კომპანიებს შორის, *„ტოიოტა მოტორ კომპანი ლიმიტიდს"* მე-3, *„ფიატს"*—22-ე და ა. შ.

აშშ-ის ს. მ. მნიშვნელოვნად აღემატება დას. ევრ. და იაპ. კომპანიებს. საავტ. მრეწველობაში ძლიერია სახელმწ. მონოპ. ტენდენციები. ზოგიერთ ქვეყანაში სახელმწიფო საავტ. კომპანიების მესაკუთრეა ან უმსხვილესი აქციონერია („რენო"— საფრანგეთში, „ალფა რომეო" — იტალიაში, *„ფოლკსვაგენვერკი"* — გფრ-ში). *ჯ. კახნიაშვილი.*

**საავტომობილო მრეწველობა,** სატრანსპორტო მანქანათმშენებლობის დარგი. წარმოიშვა XIX ს. ბოლოს. 1900 აშშ-ში გამოუშვეს 4192 ავტომობილი, საფრანგეთში — 2000 და იტალიაში — 355.

რევოლუციამდელ რუსეთს არ ჰქონდა განვითარებული ს. მ., როგორც წარმოების სპეციალიზებული დარგი. პირველი ავტომობილი 1908 გამოუშვა რუს.-ბალტიის (რიგა) ვაგონშემკეთებელმა ქ-ნამ. 1915-მდე სულ 451 მსუბუქი და რამდენიმე ათეული სატვირთო და სპეც. ავტომობილი დამზადდა. 1915 არმიის მოთხოვნილების დაუკმაყოფილებლად სახელმწ. კრედიტის საფუძველზე შეიქმნა 5 კომპანია, რ-ებსაც მოსკოვში, მოსკ. მახლობლად, რიბინსკში, იაროსლავლსა და დონის როსტოვში უნდა აეგოთ ქ-ნები და 1916 წ. II ნახევრიდან წლიურად გამოეშვათ 6750 მსუბუქი და 3750 სატვირთო ავტომობილი, რაც თავის დროზე არ განხორციელებულა.

სამამულო ს. მ. სამოქალაქო ომის (1918—20) დამთავრების შემდეგ განვითარდა. 1924 მოსკ. საავტ. საზ-ბის ქ-ნამ გამოუშვა სსრკ-ში პირველი სატვირთო ავტომობილები ამო-ფ-15. I ხუთწლედში ჩატარდა ამ ქ-ნის (ამჟამად ი. ლიხაჩოვის სახ. ქ-ნა) რეკონსტრუქცია. 1925 ავტომობილი გამოუშვა იაროსლავლის ქ-ნამაც. პირველი საბჭ. მსუბუქი ავტომობილი ნამი-1 1927—28 მოსკ. ქ-ნა „სპარტაკში" დაამზადეს. 1932 გორკის ქ-ნამ გამოუშვა მსუბუქი ავტომობილი „გაზ-ა", ხოლო შემდეგ—1,5 და 2 ტ ტვირთამწეობის რამდენიმე მოდიფიკაციის ავტომობილი

ქვეყნის ინდუსტრიალიზაციისა და სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის განხორციელების შემდეგ არსებითად გაიზარდა მოთხოვნილება ავტომობილებზე. აუცილებელი გახდა ავტომობილების წარმოების გადიდება, რისთვისაც საჭირო იყო მსხვილსერიული და მასობრივი სპეციალიზებული საწარმოების შექმნა.

რეკონსტრუქციისა და გაფართოების სამუშაოების ჩატარების შემდეგ (1932-იდან) მოსკ. ქ-ნა „ამომ" დაიწყო 3-ტონიანი სატვირთო ზის-5, ხოლო 1939-იდან 5 ტ ტვირთამწეობის სამღერძიანი ავტომობილებისა და 6 ტ ტვირთამწეობის ნახევრად მისაბმელიანი უნაგირა საწევარ ზის-10-ის გამოშვება. გორკის ქ-ნაში აითვისეს მსუბუქი ავტომობილების მ-1, 1940-იდან კი—გაზ-11—13 წარმოება. იაროსლავლის ქ-ნამ 1931 დაიწყო 3 ტ ტვირთამწეობის სამღერძიანი ავტომობილების გამოშვება. 1935 5-ტონიანი ავტომობილის ბაზაზე შეიქმნა პირველი მძლავრი თვითმცლელი იას-1, ხოლო 1936 — იას-3. სამამულო ავტობუსების წარმოება აითვისეს მოსკ. და გორკის ქ-ნებმა. იაროსლავლის საავტ. ქ-ნაში 5-ტონიანი სატვირთო ავტომობილების ბაზაზე 1935 შექმნეს საბჭოური ტროლეიბუსების რამდენიმე ტიპი. 30-იანი წლებიდან ს. მ-ში გაღრმავდა წარმოების სპეციალიზაცია, გაფართოვდა კოოპერირებული კავშირი, განმტკიცდა წარმოების ტექ. ბაზა. მოკლე დროში ს. მ-მ თავი დააღწია უცხოეთის ქვეყნებზე დამოკიდებულებას. მომზადდა ავტომშენებელთა მაღალკვალიფიციური კადრები. არსებითი ცვლილებები მოხდა ტექ. პროცესებში, წარმოებასა და შრომის ორგანიზაციაში, დაინერგა ნაკადური წარმოება. დაჩქარდა ავტომობილების გამოშვება. 1932-თან შედარებით 1937 გამოუშვეს 8,4-ჯერ მეტი ავტომობილი. სატვირთო ავტომობილების გამოშვებით ქვეყანა გამოვიდა პირველ ადგილზე ევროპაში და მეორეზე — მსოფლიოში.

დიდი სამამულო ომის (1941—45) წლებში ავტომობილების წარმოება 2-ჯერ შემცირდა. სიძნელეების მიუხედავად, ქ. მიასში (ჩელიაბინსკის ოლქში) აიგო ურალის საავტ. ქ-ნა და მისი მომიჯნავე ქ-ნები.

ს. მ-ის განვითარება განსაკუთრებით ომის შემდეგ დაჩქარდა, ჩატარდა არსებული საწარმოების რეკონსტრუქცია და ტექ. შეიარაღება, აიგო მრავალი უახლესი ტექნიკით აღჭურვილი ახ. საწარმო. ი. ლიხაჩოვის სახ. ქ-ნამ მოკლე დროში აითვისა ახ. მოდელის სატვირთო ავტომობილის ზის-150, და უმაღლესი კლასის მსუბუქი ავტომობილის ზის-110, ხოლო გორკის საავტ. ქ-ნამ ახ. სატვირთო ავტომობილების გაზ-51 და გაზ-63, აგრეთვე მსუბუქი ავტომობილის „პობედას" გამოშვება. დაიწყო სპეც. დანიშნულების ავტომობილების გამოშვებაც. უფრო და უფრო იზრდებოდა სატვირთო ავტომობილების ტვირთამწეობა, რესურსი, საიმედოობა, მართვის მოხერხებულობა, მსუბუქი ავტომობილების კლასი. გორკელებმა გამოუშვეს „პობედაზე" მაღალი კლასის ავტომობილი გაზ-12, აითვისეს „ვოლგა". გორკიში 1956 შექმნეს „ვოლგა" გაზ-21, ხოლო 1969-იდან დაიწყეს გაზ-24—01 გამოშვება. მოსკ. ლენინური კომკავშირის სახ. ქ-ნამ 1947-იდან დაიწყო მცირელიტრაჟიანი „მოსკვიჩის" ტიპის მსუბუქი ავტომობილების გამოშვება, რ-მაც შემდეგში განიცადა მრავალგვარი მოდიფიკაცია. მცირელიტრაჟიანი მსუბუქი ავტომობილის „ზაპოროჟეცის" გამოშვება დაიწყო ზაპოროჟიეს საავტ. ქ-ნა „კომუნარმა". მსუბუქი ავტომობილების გამოშვება მკვეთრად დაჩქარდა მას შემდეგ, რაც ქ. ტოლიატიში მოკლე დროში (3,5 წ.) აიგო მსოფლიოში უმსხვილესი ერთ-ერთი მოწინავე ვოლგის საავტ. ქ-ნა, რ-მაც აითვისა „ჟიგულის" ტიპის რამდენიმე სახეობის ავტომობილი. ავტომშენებლობაში უდიდესია კამის უნიკალური საავტ. კომპლექსი, რ-საც ბადალი არ მოეპოვება ევროპასა და აშშ-ში. 1978 გამოშვებულია 2151 ათ. ავტომობილი. გაფართოვდა ავტომობილების სარემონტო ბაზაც. აიგო ათობით მსხვილი სპეციალიზებული ავტოსარემონტო ქ-ნა.

ს. მ. განვითარდა საქ. სსრ-შიც. 1951 აგვ-ში ქუთ. სერგო ორჯონიკიძის სახ. საავტ. ქ-ნამ გამოუშვა პირველი სატვირთო ავტომობილი. იგი სპეციალიზებულია უნაგირა საწევრების წარმოებაზე, უშვებს 11—12 ტ ტვირთამწეობის საწევრებს კაზ-62, ნახევრადმისაბმელებსა და ძრავებს. 1979 გამოუშვა 20550 სახელმწ. ხარისხის ნიშნიანი ავტოსაწევარი. რესპუბლიკაში აგებულია აგრეთვე სატვირთო ავტომობილებისა 1 და მსუბუქი ავტომობილების 2 სარემონტო ქ-ნა.

სსრკ ს. მ. ამჟამად უშვებს 220-ზე მეტი მოდელისა და მოდიფიკაციის სატვირთო ავტომობილებს, რ-თა ტვირთამწეობა 0,4-იდან 40 ტ-მდეა. შექმნილია 15 ტ თვითმცლელის, 110 ტ ნახშირმზიდის და 120 ტ მადანმზიდის ნიმუშები. მუშავდება 180 ტ თვითმცლელის მოდელი. ზოგიერთი საბჭ. ავტომობილი კონსტრუქციული და ტექ.-ეკონ. მაჩვენებლებით შეესაბამება დიდტვირთიანი ავტომობილების მსოფლიო ნიმუშებს. გამოშვებული ავტომობილების 37% სახელმწ. ხარისხის ნიშნით გამოდის.

ს. მ-ის განვითარების მიხედვით მოწინავეა: უნგრ. სრ, გდრ, პოლ. სრ, რუმინ. სრ, ჩეხოსლ. სრ, იუგოსლ. სფრ და სხვ. კაპიტ. ქვეყნებიდან ს. მ. განსაკუთრებით განვითარებულია აშშ-ში, იაპონიაში, გფრ-ში, საფრანგეთში, ინგლისში, იტალიასა და კანადაში (იხ. *საავტომობილო მონოპოლიები*).

*ლიტ.*: Абрамович А. Д., Краткий очерк развития автомобильной промышленности и автомобильного транспорта в СССР, М., 1958; Колесников Ф. А., Автомобилестроение в капиталистических странах, М., 1966; Экономика автомобильной промышленности и тракторостроения, 2 изд., М., 1978. *პ. გარუჩავა.*

**საავტომობილო-საგზაო ინსტიტუტები,** ამზადებენ სპეციალისტებს საავტომობილო გზების, ხიდებისა და გვირაბების დაპროექტების, მშენებლობისა და ექსპლოატაციის, საავტომობილო ტრანსპორტისა და საგზაო მანქანების ექსპლოატაციის, საავტომობილო ტრანსპორტის ეკონომიკისა და ორგანიზაციის დარგში.

1983 სსრკ-ში იყო 4 ს.-ს. ი.: მოსკ. საავტ.-საგზაო (1930), ციმბ. ვ. კუიბიშევის სახ. (ომსკი, 1930), ხარკოვის (1930), კიევისა (1944).

ყველა ინ-ტს აქვს დღისა და საღამოს განყ-ები, ასპირანტურა. მოსკ. ს.-ს. ი-ს აქვს სადოქტორო და საკანდიდატო, ხოლო კიევისა და ხარკოვის ინ-ტებს — საკანდიდატო დისერტაციების მიღების უფლება. სწავლის ხანგრძლივობა 5—6 წელია.

**საავტომობილო სპორტი,** სპორტის სახეობა, რ-შიც შედის სარბოლი, სპორტული და სერიული ავტომობილებით შეჯიბრებები. სსრკ-ში პირველი საავტ. ასპარეზობა გაიმართა 1924 სერპუხოვის გზატკეცილზე. 1948-იდან რეგულარულად ეწყობა ტურნირები ამ სახეობაში. ს. ს-ში არსებობს შეჯიბრებათა შემდეგი ძირითადი სახეობები: წრიულ-საგზატკეცილო — ტარდება შეკრულ, მოსახვევებიან, მყარსაფრიან ტრასაზე ადგილიდან საერთო სტარტით სარბოლი, სპორტ. და სერიული ავტომობილებით; საგზატკეცილო რბოლა — ეწყობა ორ პუნქტს შორის საერთო სარგებლობის გზაზე; სატრეკო რბოლა — ტარდება *ავტოდრომზე, იპოდრომზე, ველოდრომზე, სტადიონზე*; რბოლა რეკორდის დასამყარებლად —განსაზღვრულ მონაკვეთზე სხვადასხვა მანქანით სპეც. შეჯიბრება (სტარტი ადგილიდან და



საავტომობილო გზა. ნახ. 2. მოსკოვ-ლენინგრადისა (მარცხნივ) და მოსკოვ-შერემეტიევოს საავტომობილო გზების გადაკვეთა.

...ულით) აბსოლ. უმაღლესი სისწრაფის მისაღწევად; რ ა ლ ი — კომპლ. შეჯიბრება განსაზღვრულ მარშრუტზე მოძრაობის წინასწარ დადგენილი გრაფიკის დაცვის სიზუსტეში; ფ ი გ უ რ უ ლ ი მ ა რ თ ვ ა — სერიული მსუბუქი და სატვირთო მანქანებით მასობრივი შეჯიბრება სისწრაფესა და სპეც. ვარჯიშების უშეცდომოდ შესრულებაში; ე კ ო ნ ო მ ი უ რ ი მ ა რ თ ვ ა — მასობრივი შეჯიბრება საწვავის ხარჯვის მაქს. ეკონომიაში განსაზღვრული სიჩქარის დაცვის ან გადაჭარბების დროს; გ ო რ ა კ ზ ე ა ს ვ ლ ა — მასობრივი შეჯიბრება მოძრაობის სისწრაფეში, ერთი ან რამდენიმე მოსახვევიან (180°-მდე კუთხით) ციცაბო აღმართზე რაც შეიძლება სწრაფად ასვლა; კ რ ო ს ი — უგზოობის პირობებში ან ბუნებრივსაფრიან გზებზე სისწრაფეში შეჯიბრება ავტომანქანისა და ტვირთის დაუზიანებლად; *კარტინგი*; მ რ ა ვ ა ლ ჭ ი დ ი (მოიცავს ფიგურულ და ეკონ. მართვას). სსრკ-ში ს ს-ის განვითარებას ხელმძღვანელობს ს. ს-ის ფედერაცია, რ-იც საერთაშ. საავტ. ფედერაციის (ფია) წევრია.

სსრკ ჩემპიონატებში სხვადასხვა დროს წარმატებით გამოდიოდნენ და ოქროს მედლები მოიპოვეს თბილისელმა ავტომობილისტებმა შ. ზარდიაშვილმა, ი. პოლტორაცკიმ, გ. დგებუაძემ (სარბოლი მანქანებით), ა. გოგაძემ (მრავალჭიდი), რ. აკოფოვმა (კარტინგი). საქართველოში ს. ს-ის შემდგომ განვითარებისათვის რუსთავის გზატკეცილის 21 *კმ*-ზე მოეწყო სპეც. წრიული საგზატკეცილო ტრასა (4040 *მ*), რ-იც რიგით მეოთხეა სსრკ-ში და ერთ-ერთი საუკეთესო — ევროპაში.

*ო. გელაშვილი.*

**საავტომობილო ტრანსპორტი**, ტრანსპორტის სახეობა, რ-საც ტვირთი გადააქვს და მგზავრები გადაჰყავს ურელსო გზებზე. ს. ტ. განვითარებას იწყებს XX ს. დასაწყისიდან. 1900 მსოფლიოში 11 ათ. ავტომობილი იყო. I მსოფლიო ომის (1914) დასაწყისში კი 1,8 მლნ. გადააჭარბა. განსაკუთრებით დიდი მოთხოვნილება შეიქმნა ავტომობილზე II მსოფლიო ომის დროს (1941—45) და შემდგომ წლებში. 1950 ავტომობილების რაოდენობა 79,4 მლნ. იყო, 1970—230, 1980 კი — 300 მლნ. მიაღწია.

მატერ. წარმოებაში ფართოდ იყენებენ როგორც მცირე, ისე დიდი ტონაჟის სატვირთო ავტომობილებს. მისაბმელების გამოყენების საშუალებით საავტ. მატარებლების ტვირთამწეობა შეიძლება 30 *ტ* აღემატებოდეს. გავრცელდა სპეციალიზებული სატვირთო ავტომობილები (ცემენტის, ფქვილის, ცისტერნიანი ავტომობილები, თვითმცლელები, რეფრიჟირატორები, ფურგონები, რკინაბეტონის ნაკეთობათა საზიდი მანქანები და სხვ.), მგზავრთა გადასაყვანი ავტობუსები და მსუბუქი ავტომობილები—ტაქსები. გავრცელდა პირადი საკუთრების მსუბუქი ავტომობილები.

სატვირთო ავტომობილებს ფართოდ იყენებენ ცენტრალიზებული და კონტეინერული გადაზიდვისათვის, აგრეთვე მგზავრების გადასაყვანად. ს. ტ-ს უპირატესობა აქვს რკინიგზის ტრანსპორტთან შედარებით მოკლე მანძილზე ტვირთის გადაზიდვასა და მგზავრების გადაყვანის საქმეში. ავტობუსების სამარშრუტო ხაზების სიგრძე მრავალჯერ აღემატება სარკინიგზო ხაზების სიგრძეს.

ჩვენს ქვეყანაში საერთო სარგებლობის სატვირთო მანქანებსა და ავტობუსებთან ერთად გამოყენებულია უწყებრივი სატვირთო ავტომობილები და ავტობუსები. ამ ტრანსპორტის გადაზიდვის თვითღირებულება გაცილებით უფრო მაღალია, სამაგიეროდ მათი გამოყენება-მანევრირება შესაძლებელია უფრო იოლად და სწრაფად.

სსრკ-ში საავტ.-სატრანსპ. გადაზიდვა სწრაფი ტემპით ვითარდება. 1940—82 ტვირთზიდვა გაიზარდა 29,3-ჯერ, ტვირთბრუნვა—52,1-ჯერ, მგზავრგადაყვანა—თითქმის 74,1-ჯერ, მგზავრთბრუნვა — 121,4-ჯერ (იხ. ცხრ.).

1982 სსრკ-ის ყველა სახის მაგისტრ. ტრანსპ. საერთო ტვირთბრუნვაში ს. ტ-ის ხვ. წ. 6,3% უდრიდა (შედარებით მცირე მანძილებზე გადაზიდვის გამო), ხოლო მგზავრთბრუნვაში 42,9% შეადგენდა. საქართველოში ს. ტ-ის განვითარების შესახებ იხ. *ტ. საქართველოს სსრ*, თავი „საავტომობილო ტრანსპორტი“.

*ლიტ.*: საბჭოთა საქართველოს ეკონომიკა. მიღწევები, პრობლემები, პერსპექტივები, თბ., 1975; Б р о н ш т е й н Л. А., Ш у л ь м а н А. С., Экономика автомобильного транспорта, М., 1976; Б у а ч и д з е Г. Н., Координация автомобильного транспорта и железных дорог местного значения, Тб., 1964. *გ. ბუაჩიძე.*

**საავტომობილო ჯარები**, სპეციალური ჯარები, რ-თა დანიშნულებაა ბრძოლისათვის აუცილებელი საბრძოლო მასალის, საწვავის, სურსათის და სხვ. მატერიალური საშუალებების მიტანა, აგრეთვე დაჭრილების, ავადმყოფებისა და ტექნიკის ევაკუაცია. ს. ჯ-ს შეუძლიათ ჯარების გადაყვანაც. ს. ჯ. შედგება საავტ. ქვეგანაყოფებისა და ნაწილებისაგან, რ-ებიც ორგანიზაციულად შედიან საერთო-საჯარისო და ჯარის გვარეობათა ნაწილებსა და შენაერთებში ან ცალკე საავტ. ნაწილებს შეადგენენ.

**საავტორო თაბახი**, ლიტერატურული ნაწარმოების მოცულობის საზომი ერთეული, რ-იც უდრის 40 ათას ნაბეჭდ ნიშანს ან სალექსო მასალის 700 სტრიქონს, ანდა დაბეჭდილი გრაფიკული მასალის 3 ათას *სმ*²-ს. იხ. აგრეთვე *თაბახი*.

**საავტორო მოწმობა**, დოკუმენტი, რ-იც ეძლევა გამოგონების ავტორს და რ-ითაც დასტურდება წინადადების აღიარება გამოგონებად, მისი ავტორობა, გამოგონების პრიორიტეტი, აგრეთვე სახელმწიფოს განსაკუთრებული უფლება გამოგონებით სარგებლობაზე. გამომგონებელს შეუძლია მოითხოვოს მხოლოდ თავისი ავტორობის აღიარება — ს. მ-ის მიღება ან ავტორობის აღიარებასთან ერთად განსაკუთრებული უფლება გამოგონებაზე და *პატენტის* მიღება. ს. მ-ს ავტორს აძლევს გამოგონებებისა და აღმოჩენების საქმეთა სახელმწ. კომიტეტი. იმ შემთხვევაში, თუ გამოგონება შექმნილია ავტორის სახელმწ., კოოპ., საზ. საწარმოებში, ორგანიზაციადაწესებულებებში მუშაობასთან დაკავშირებით ან მათ მიერ მატერ. დახმარების გაწევით, აგრეთვე, როცა გამოგონების ობიექტია ქიმ. გზით მიღებული ნივთიერებები, სამკურნ. საშუალებები და სხვ., გაიცემა მხოლოდ ს. მ. (და არა პატენტი). ს. მ-ის გაცემის შემთხვევაში გამოგონებით სარგებლობის ან მისი განკარგვის უფლება მთლიანად სახელმწიფოს ეკუთვნის და მისი უსასყიდლოდ გამოყენება სპეც. ნებართვის გარეშე შეუძლიათ სოციალ. ორგანიზაციებს. გამოგონების სიახლის შესახებ წარმოშობილ დავას გადაწყვეტს გამოგონებებისა და აღმოჩენების საქმეთა კომიტეტი, ხოლო ავტორობაზე დავას — სასამართლო. *ზ. ახვლედიანი.*

**საავტორო ტაბულები**, ანბანის რიგით შედგენილი სპეციალური ტაბულები თაროებზე წიგნების დასალაგებლად. შექმნა ამერ. ბიბლიოთეკათმცოდნემ ჩ. კეტერმა XIX ს. დასასრ. სსრკ-ში გავრცელებულია ორნიშნა (მასობრივი ბ-კებისთვის) და სამნიშნა (ხმარობენ დიდი ფონდების მქონე ბ-კებში) ს. ტ.

**საავტორო უფლება**, იმ უფლებათა ერთობლიობა, რ-იც ეკუთვნის მეცნიერების, ლიტერატურისა და ხელოვნების ნაწარმოების შემქმნელს (ავტორს) ან მის მემკვიდრეს. ს. უ. ვრცელდება დასახელებულ ნაწარმოებებზე მიუხედავად მათი ფორმისა, დანიშნულებისა, ღირსებისა და რეპროდუქციის წესისა. მნიშვნელობა არა აქვს ნაწარმოები გამოქვეყნებულია თუ არა, მაგრამ აუცილებელია, რომ ის გამოხატული იყოს რაიმე ობიექტური ფორმით, რაც ავტორის შემოქმედების ნაყოფის რეპროდუქციის შესაძლებლობას იძლევა.

ს. უ-ის სუბიექტი შეიძლება იყოს როგორც სსრკ მოქალ.[ე], ისე უცხოელი ან ის პირი, რ-საც მოქალაქეობა არა აქვს. ს. უ. ნაწარმოებზე, რ-იც პირველად გამოქვეყნდა სსრკ ტერიტორიაზე ან არ გამოქვეყნდა, მაგრამ სსრკ-ის ტერიტორიაზე არსებობს რაიმე ობიექტური ფორმით, ეკუთვნის ავტორს და მის მემკვიდრეს მათი მოქალაქეობის მიუხედავად. ს. უ. ეკუთვნით აგრეთვე სსრკ-ის მოქალაქეებს (ან მათ უფლებამონაცვლეებს), თუ მათი ნაწარმოებები პირველად გამოქვეყნდა ან რაიმე ფორმით არსებობს უცხოეთის სახელმწიფოს ტერიტორიაზე.

ს. უ-ის სუბიექტები არიან ის ორგანიზაციებიც, რ-ებიც დამოუკიდებლად ან რომელიმე გამომცემლობის მეშვეობით აქვეყნებენ მეცნ. კრებულებს, ენციკლოპედიურ ლექსიკონებს, ჟურნალებს და სხვ. პერიოდულ გამოცემებს. ს. უ. შეიძლება ეკუთვნოდეს ასევე საბჭ. სახელმწიფოს (ს. უ-ის გამოსყიდვის, ნაწარმოების სახელმწიფოს კუთვნილებად გამოცხადების, ს. უ-ის მქონე ორგანიზაციის ლიკვიდაციის დროს).

ს. უ. მოიცავს პირად არაქონებრივ და ქონებრივ უფლებებს, ესენია ავტორობის, სახელის, გამოქვეყნების, რეპროდუქციისა და გავრცელების, ნაწარმოების ხელშეუხებლობისა და *ჰონორარის* მიღების უფლება.

ს. უ. ეკუთვნის ავტორს მთელი სიცოცხლის განმავლობაში, გარდაცვალების შემდეგ კი გადადის მემკვიდრეობით და მოქმედებს 25 წლის მანძილზე იმ წლის 1 იანვრიდან, რ-იც მოჰყვება ავტორის გარდაცვალების წელს. ს. უ-ის განზრახ დარღვევა, მ. შ. ისეთი დარღვევა, როგორიცაა სხვისი ნაწარმოების გამოშვება საკუთარი სახელით (პლაგიატი), ისჯება, როგორც სისხლის სამართ. დანაშაული (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 147). სხვა შემთხვევაში ს. უ-ის დაცვა შესაძლებელია სარჩელის წარდგენის გზით (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., კარი IV, ტიპობრივი საგამომცემლო ხელშეკრულებები).

*ზ. ახვლედიანი.*

**საავტორო ხელშეკრულება**, ხელშეკრულება, რ-საც დებენ მეცნიერების, ლიტერატურისა და ხელოვნების ნაწარმოების ავტორი და ის ორგანიზაცია, რ-საც უფლება აქვს გამოსცეს, დადგას, გამოაფინოს ან სხვა საშუალებით გამოიყენოს ნაწარმოები. ს. ხ. შეიძლება დაიდოს როგორც მზა ნაწარმოებზე, ისე შეკვეთით სახით. ნაწარმოების გამოყენების საშუალებათა მიხედვით განასხვავებენ ს. ხ-ის რამდენსამე სახეს: საგამომცემლო, დადგმის, სასცენარო და სხვ. ს. ხ-ს დებენ წერილობითი ფორმით, გარდა იმ შემთხვევებისა, როცა ნაწარმოები უნდა გამოქვეყნდეს პერიოდულ გამოცემებში და ენციკლოპედი-

ცხრ. სსრკ-ის საავტომობილო ტრანსპორტის განვითარების ძირითადი მაჩვენებლები

| მაჩვენებლები | საზომი ერთეული | 1940 | 1950 | 1960 | 1970 | 1975 | 1980 | 1982 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| ტვირთზიდვა . . . | მლნ. *ტ* | 858,6 | 1859,6 | 8492,7 | 14623,0 | 20914,0 | 24149,3 | 25217,4 |
| ტვირთბრუნვა . . . | მლრდ. *ტ·კმ* | 8,9 | 20,1 | 98,5 | 220,8 | 337,9 | 432,0 | 464,0 |
| მგზავრთგადაყვანა . | მლნ. კაცი | 590,0 | 1053,0 | 11316,0 | 27344,0 | 36469,0 | 42175,9 | 43691,0 |
| მგზავრთბრუნვა . . | მლრდ. მგზ.·*კმ* | 3,4 | 5,2 | 61,0 | 202,5 | 303,6 | 389,8 | 412,6 |







საათი. ნახ. 1. მზის საათი: ა—ჰორიზონტალური; ბ—ვერტიკალური; 1—ღერო (ან ფირფიტა), რ-ის ჩრდილი ციფერბლატზე (2) აჩვენებს დროს.

ურ ლექსიკონებში. ს. ნ-ის საფუძველზე ავტორი ვალდებულია გადასცეს ნაწარმოები ორგანიზაციას ხელშეკრულებით დათქმული წესით, თავის მხრივ, ორგანიზაცია ვალდებულია განიხილოს ნაწარმოები და მოწონების შემთხვევაში გამოიყენოს ტიპობრივი ხელშეკრულებით დადგენილ დროში. ორგანიზაცია ვალდებულია ასევე გადაუხადოს ავტორს *ჰონორარი* (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 515—517, ტიპობრივი საავტორო ხელშეკრულებები). *ზ. ახვლედიანი.*

**საათი,** დროის სისტემის გარეშე ერთეული; უდრის 60 *წუთს* ან 3600 *წამს*. ქართ. აღნიშვნაა *სთ*, საერთაშ.—h. 1 *დღ-ღ*=24 *სთ* (იხ. სტ. *დრო*).

**საათი,** დროის საზომი ხელსაწყო. ს-ის მუშაობა ემყარება მუდმივ პერიოდულ პროცესებს (დედამიწის ბრუნვას, ელექტრულ რხევებს, ქანქარას, კვარცის ფირფიტასა და მოლეკულაში ატომების რხევებს და სხვ.). ს. არის საყოფაცხოვრებო (მაჯის, მაგიდის, კედლის, კოშკისა და ა. შ.) და სპეც. დანიშნულებისა (რადიოშუქურის, სასიგნალო, საპროცედურო, ასტრონ., საჭადრაკო, სატაბელო და სხვ.). მეტად ზუსტია კამერტონიანი ს., რ-შიც გამოყენებულია კამერტონის სტაბილური რხევები (ცდომილება დღე-ღამეში ±0,1 *წმ*), კვარციანი ს-ის მუშაობა ემყარება პიეზოელექტრულ ეფექტს [ცდომილება 100 *ნწმ* ($10^{-7}$ *წმ*)]. მოლეკულური და ატომური ს-ის სვლის კორექტირება ხდება მოლეკულური გენერატორით [ცდომილება 1 *ნწმ* ($10^{-9}$ *წმ*)].




საათი. ნახ. 2. კლეპსიდრა (წყლის საათი): ა—საერთო ხედი; ბ—ჭრილი; 1—წყაროდან წყლის მისაწოდებელი მილი; 2—ქანდაკება, რ-ის თვალებიდან წყალი მილის (3) საშუალებით წვეთ-წვეთობით თანაბრად მიედინება ჭურჭელში (4); 5—ტივტივა, რ-ის ჭოკზე დამაგრებულია ქანდაკება (6). ქანდაკება ჯოხით ცილინდრულ ციფერბლატზე (7) დროს აჩვენებს; 8—სიფონის მილი, რ-ის საშუალებით ყოველი დღე-ღამის მიწურულს ავსებული ჭურჭელი (4) იცლება და ამავე დროს ხდება ცილინდრის (7) ვერტიკალური ღერძის გარშემო წრეწირის 1/365 ნაწილით მობრუნება.

ი ს ტ. ც ნ ო ბ ა. პირველი მოწყობილობა, რ-ის საშუალებით ადამიანმა შეძლო დროის გაზომვა, იყო მ ზ ი ს ს. ძვ. წ. III ათასწლ. შუა საუკუნეებში უმარტივესი ს-ის დანიშნულებას ასრულებდა *გნომონი*. ძვ. ეგვიპტესა და საბერძნეთში დროს აითვლიდნენ მზის ს-ით, რ-საც ჰქონდა ჰორიზ. ან ვერტ. ციფერბლატი (ნახ. 1). ძვ. წ. II და I ათასწლეულში ინდოეთში, ეგვიპტეში, ჩინეთსა და საბერძნეთში აგებდნენ წ ყ ლ ი ს ს-ს. ასეთი ს. აჩვენებდა დროს როგორც დღისით, ისე ღამით. უმარტივესი წყლის ს. წარმოადგენდა ჭურჭელს, რ-ის სკალა დაგრადუირებული იყო დროის ერთეულებში. ძვ. წ. დაახლ. 150 *ქტესიბიოსმა* შექმნა წყლის ს. (ნახ. 2), რ-იც გახდა მრავალი ს-ის პროტოტიპი (ამ ს-ებს იყენებდნენ XVIII ს-მდე). თანაბარი მოძრაობა საფუძველია სხვა ტიპის, მ. შ-ის ქ ვ ი შ ი ს ს-ის ფუნქციონირებისა. მ ე ქ ა ნ. ს-ის შესახებ პირველი ცნობები გვხვდება ბიზანტიურ ანთოლოგიაში (VI ს. დასასრ.). სარწმუნო წყაროებიდან ცნობილია, რომ 1335 მილანში ააგეს მარტივი კონსტრუქციის კოშკური მექან. ს. 1348—64 იტალიაში დონდიმ შექმნა ს., რ-იც დროსთან ერთად აჩვენებდა მზის, მთვარისა და ხუთი ცთომილის მოძრაობას. 1354 სტრასბურის ტაძარზე დაიდგა ს., რ-საც ჰქონდა კურანტები, კალენდარი და მოძრავი ფიგურები. XIV ს-ში შექმნეს შპინდელიანი სასხლეტი მექანიზმის მქონე პირველი მექან. ს. დაახლ. 1510 ნიურნბერგის მექანიკოსმა პ. ჰენლაინმა პირველმა გამოიყენა ფოლადის ზამბარა და შექმნა შპინდელის მექანიზმიანი ჯიბის ს. ასეთი ს-ის ჩვენების სიზუსტე დამოკიდებული იყო ზამბარის მომართვის ხარისხზე. ი. ცეხმა (პრაღა) გააუმჯობესა ამ ტიპის ს. (დაუმატა მოწყობილობა, რ-იც ათანაბრებდა მომართული ზამბარის ძალვას მთელი დროის განმავლობაში). შპინდელიანი ს. ნაკლებ ზუსტი იყო, მაგრამ მუშაობდა საიმედოდ (იყენებდნენ XIX ს. მიწურულამდე).

თანამედროვე მექან. ს-ის (ნახ. 3, 4) გამომგონებელია ქ. *ჰიუგენსი*, რ-მაც 1657 ს-ის რეგულატორის სახით გამოიყენა ქანქარა. 1675 ინგლ. მესაათემ უ. კლემენტმა შპინდელიანი მექანიზმი შეცვალა კაუჭისებრი მექანიზმით, რ-იც წარმოადგენდა უმარტივესი ანკერული მექანიზმის სახეობას. ინგლ. ჯ. გრაგამმა გააუმჯობესა ს-ის მექანიზმი — გამოიგონა არათავისუფალი ანკერული მექანიზმი. 1675 ჰიუგენსმა რხევათა რეგულატორის სახით გამოიყენა ბ ა ლ ა ნ ს-ს პ ი რ ა ლ ი ს სისტემა. XIX ს. II ნახევრიდან გავრცელდა თ ა ვ ი ს უ ფ ა ლ ი ა ნ კ ე რ უ ლ ი მ ე ქ ა ნ ი ზ მ ი, რ-იც დღემდე გამოიყენება მაჯისა და ჯიბის ყველა ს-ში. XVII ს. ბოლოს ჯიბის ს-ებში დააყენეს წუთების მაჩვენებელი, ხოლო 1760-იან წლებში წამების მაჩვენებელი ისრები.

განსაკუთრებულ ჯგუფს ქმნიან ე. წ. სინქრონული ანუ ელექტრული ს-ები, რ-ებიც მუშაობენ ცვლადი ელექტროდენით. XX ს. 70-იან წლებში ფართოდ გავრცელდა მაჯისა და მაგიდის კამერტონიანი ს. (ნახ. 5), ელექტრონულ-მექან. ს., კვარციანი და ელექტრონული მაჯის ს-ები. ამ უკანასკნელთა ელექტრონული ნაწილი გარდა კვარცის გენერატორისა შეიცავს სიხშირის გამყოფსა და დეშიფრატორს. სსრკ-ში ამზადებენ (1977-იდან) კვარციან ს-ებს, რ-ებშიც გამოყენებულია ისრიანი და ციფრული ინდიკაცია (ნახ. 6).




ნახ. 3. კაუჭიანი სასხლეტის მქონე ქანქარიანი საათის მექანიზმის სქემა: 1—სამართი; 2—კავის ღერძი; 3—კავი; 4—სასხლეტი თვალი; 5—მთავარი კბილა თვლის გადაცემა; 6—ისრების კბილა თვლების გადაცემა; 7—ისრები; 8—საწონიანი ამძრავი; 9—ქამქარა.




საათი. ნახ. 4. მაჯის საათის მექანიზმი (ა) და ისრების მექანიზმი (ბ); 1—მოსამართი დოლი; 2—ზამბარა; 3—წამთა თვალი; 4—სასხლეტი თვალი; 5—ანკერული ჩანგალი; 6—ბოლო მრუდი; 7—ბალანსი; 8—ცენტრალური თვალი; 9—მოსამართი თვალი; 10—დოლის თვალი; 11—საათის მაჩვენებელი ისარი; 12—საათის აღმრიცხველი თვალი; 13—წუთების თვალი; 14—მუშტა ქურო; 15—მოსამართი გასაღები; 16—მოსამართი დისკო; 17—ისრების გადამყვანი თვლები; 18—ვექსელური თვალი.

*ლიტ.*: А к с е л ь р о д З. М., Теория и проектирование приборов времени, Л., 1969; К о н с т а н т и н о в А. И., Ф л е е р А. Г., Время, М , 1971.

**საათი** (ლათ. Horologium), ცის სამხრ. ნახევარსფეროს *თანავარსკვლავედი*. მასში ყველაზე ბრწყინვალე ვარსკვლავის ვიზუალური *ვარსკვლავიერი სიდიდეა* 3,9. ნაწილობრივ ჩანს სსრკ სამხრ. რაიონების, კერძოდ, საქართვ. ტერიტორიიდან. დაკვირვებისთვის საუკეთესო პირობებია ნოემბ-ში.

**საათის შესწორება,** სხვაობა რომელიმე მომენტში ზუსტ დროსა და საათის ჩვენებას შორის. ზუსტი დროის მისაღებად ს. შ. ალგებრულად უნდა მიემატოს საათის ჩვენებას. იგი განისაზღვრება ვარსკვლავიერი ან საშ. მზისიერი დროისთვის. მისი განსაზღვრა *პრაქტიკული ასტრონომიის* ერთ-ერთი ძირითადი ამოცანაა და მას ემსახურება *დროის სამსახურის* ლაბორატორიები. ს. შ. დროის მსვლელობაში იცვლება. მის დღეღამურ ცვლას საათის სვლა ეწოდება.

**საათკუთხე,** ერთ-ერთი კოორდინატი კოორდინატების ეკვატორულ სისტემაში. აღინიშნება *t*-თი. იხ. სტ. *ცის კოორდინატები*.

**საათლო,** სოფელი დმანისის რ-ნში (მუღანლოს სოფსაბჭო), ლოქის ქედის ჩრდ. კალთაზე, თბილის—ლენინაკანის საავტ. გზაზე. ზ. დ. 1500 *მ*, დმანისიდან 38 *კმ* (ამამლო—საფარლოს გავლით). მუღანლოს მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. მუღანლოს საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი.

**სააკაშვილი** მიხეილ გიორგის ძე (12. I. 1908, გორი, —23. III. 1973, თბილისი), ქართ. მედ. ისტორიის ერთ-ერთი ფუძემდებელი, მედიცინის მეცნ. დოქტორი (1948), პროფესორი (1951), საქ. სსრ მეცნ. დამს,

მოღვაწე (1961), სკკპ წევრი 1938-იდან. 1933 დაამთავრა თბილ. სამედ. ინ-ტი. 1933—38 მუშაობდა მოსკოვში. 1943 მისი ხელმძღვანელობით თბილ. სამედ. ინ-ტში ჩამოყალიბდა მედ. ისტ. კათედრა, რ-საც თვითონვე განაგებდა. 1942—45 იყო თბილ. სამედ. ინ-ტის პრორექტორი, 1945—46 — იმავე ინ-ტის სანიტ.-ჰიგიენის ფაკ-ტის დეკანი, 1950—53 — რექტორი. ს. შეისწავლიდა ქართ. მედიცინის ისტ. სხვადასხვა საკითხს. მონოგრაფიისათვის, რ-იც მიეძღვნა ი. *თარხნიშვილის* ცხოვრებას და მოღვაწეობას, მიენიჭა ი. თარხნიშვილის სახ. პრემია (1948).

*თხზ*.: საქართველოს მედიცინის ისტორია, ტ. 3—4 (წგნ. 1), თბ., 1956—60 (თანაავტ.); ტ. 4, წგნ. 2, თბ., 1963.

**სააკაძე** ავთანდილ გიორგის ძე (გ. 3. X. 1629), გიორგი *სააკაძის* პირმშო და თანამებრძოლი. პირველად 1607 დოკუმენტში იხსენიება მამასთან ერთად. მონაწილეობდა 1625 ქართლ-კახეთის აჯანყებაში, თავი გამოიჩინა მარტყოფისა (მოკლა ყარჩიხა-ხანის ვაჟი იმამვერდი-ბეგი) და მარაბდის ბრძოლებში. ბაზალეთის ბრძოლის შემდეგ ოსმალეთში წაჰყვა გ. სააკაძეს. მოკლეს მამასთან ერთად ხუსრევ-ფაშას ბრძანებით.

*ლიტ*.: ჯამბურია გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964.

*გ. ჯამბურია.*

**სააკაძე** გიორგი სიაუშის ძე, დიდი მოურავი (დაახლ. 1570, სოფ. ფელი, — 3. X. 1629, ოსმალეთი), საქართველოს პოლიტიკური და სამხედრო მოღვაწე. საქართვ. გაერთიანებისათვის აქტ. მებრძოლი. ს-ის წინაპრები სამეფო აზნაურები იყვნენ და თეძმის ხეობაში ჰქონდათ ფეოდ. სამფლობელო, რ-ის ცენტრი იყო სოფ. ნოსტე. იქ ჰქონდა ს-ს სასახლე ციხე-კოშკით და კარის ეკლესია, სოფ. ერთაწმინდას კი — საგვარეულო მონასტერი. ს-ის სამფლობელოში 40-მდე სოფელი შედიოდა იქ მცხოვრები ყმა გლეხებითა და მსახურებით (რ-თა ნაწილი შემდეგ გააზნაურდა).

ს-ს იმ დროის შესაფერისი განათლება მიუღია. იცოდა სპარს. და თურქ. ენები. გამოირჩეოდა სამხ. საქმის დიდი ცოდნითა და განსაკუთრებული ორგანიზატორული ნიჭით. სამოღვაწეო ასპარეზზე გამოვიდა XVI ს. 90-იან წლებში, სიმონ I-თან ერთად იბრძოდა ოსმალო დამპყრობლების წინააღმდეგ. 1600—06 გიორგი X-ის თანამებრძოლი იყო. ს-ის სამხ. და სახელმწიფოებრივ ნიჭს ფართო გასაქანი მიეცა ლუარსაბ II-ის მეფობაში. იგი თბილ. (1608-იდან), ცხინვალისა და დვალეთის მოურავი იყო. შინაფეოდ. ბრძოლების აღკვეთა და თავადების ალაგმვა, ე. წ. „ბატონყმური რიგის" დაცვა, ცენტრ. ხელისუფლების გაძლიერება, საქართვ. გაერთიანებაზე ზრუნვა ს-ის მოღვაწეობის მთავარ მიზანს შეადგენდა. ამ საქმეში მას მხარს უჭერდა აზნაურობა და ზოგიერთი თავადი, რ-თაც ს-ის „მოკიდებული კაცნი" (ს-ის დასი ან „პარტია") ეწოდებოდა. მასვე ემხრობოდნენ ვაჭარ-ხელოსნები და ნაწილობრივ გლეხობაც. ს-ის მომხრეთა დასი საკმაოდ ძლიერი პოლიტ. დაჯგუფება იყო 1608—12. ამას ხელი შეუწყო იმანაც, რომ ლუარსაბ II-მ ცოლად შეირთო სააკაძის და (1611). ს-მ და მისმა მომხრეებმა შეძლეს ცენტრ. ხელისუფლების ერთგვარი განმტკიცება და ქართლის თავდაცვისუნარიანობის აღდგენა, რამაც განაპირობა ქართლის გამარჯვება *ტაშისკარის ბრძოლაში* (1609). ს-სა და მის მომხრეებს ძლიერი მოწინააღმდეგე ჰყავდათ დიდ თავადთა მრავალრიცხოვანი ჯგუფის სახით, რ-საც ფარსადან ციციშვილი და შადიმან ბარათაშვილი ხელმძღვანელობდნენ. ფეოდ. კლასის შიგნით, მის რეაქციულ და პროგრესულ ფრთას შორის ბრძოლაში ს. პროგრესული საქმის მეთაურად გამოდიოდა. მის შესახებ არსებული სხვადასხვა აზრი ამ ორი ერთმანეთის საწინააღმდეგო პოლიტ. დასის შეხედულებებს გამოხატავს. მას საფუძვლად კლასობრივი თვალსაზრისი უდევს. ს-ის მოწინააღმდეგეებმა შეძლეს მეფის მიმხრობა და ს-ის საწინააღმდეგო შეთქმულების მოწყობა. 1612 წ. 20 მაისს შეთქმულები თავს დაესხნენ ს-ს წავკისში, მაგრამ იგი გადარჩა და თავი სპარსეთს შეაფარა. მისი ყმამამული თავადებმა დაიტაცეს. შაჰ-აბას I-ის კახეთში ლაშქრობის დროს (1614—17) ს. ცდილობდა შერიგებოდა თავის მტრებს, რომ საჭიროების შემთხვევაში ქართლს შეძლებოდა თავდაცვა. მაგრამ ეს შეუძლებელი აღმოჩნდა. ს-ის მტრები შაჰის სამსახურში ჩადგნენ და ერთხელ კიდევ სცადეს მისი მოკვლა (1615). 1619 შაჰ-აბას I-მა ს. დანიშნა ქართლის ხანის სიმონ II-ის ვექილად (რწმუნებული). საქართველოში ჩამოსვლისთანავე იგი შეუდგა აჯანყებისათვის მზადებას. შეურიგდა თავის ყოფილ მტრებს — ფარსადან ციციშვილს, ქაიხოსრო ჯავახიშვილს; „ერთგულების ფიცის წიგნები" მიიღო მროველი ეპისკოპოსის დომენტისა და ბარძიმ ამილახვრისაგან; დაუკავშირდა იმერთა მეფეს გიორგი III-ს და გამარჯვების შემთხვევაში ქართლის ტახტი აღუთქვა; დაუმოყვრდა ოსმალთა დიდმოხელეს, სამცხის ათაბაგთა ჩამომავალს ფარად-ფაშას, რ-საც შეეძლო აჯანყების შემთხვევაში ს. ოსმ. მთავრობასთან დაეკავშირებინა დახმარების მიღების მიზნით; შეაკეთეს ციხეები, ხიდები და გზები, აშენებდნენ სოფლებსა და სხვ. მოსალოდნელი აჯანყების თავიდან ასაცილებლად შაჰ-აბას I-მა 1625 ადრიან გაზაფხულზე დიდი არმია გამოგზავნა საქართველოში ყარჩიხა-ხანის სარდლობით. მისი მიზანი იყო კახელების მთლიანად გაწყვეტა და ქართლელთა ირანში გადასახლება. ს-ის მიერ გაწეულმა დიდმა სამზადისმა განაპირობა აჯანყების წარმატება. 1625 წ. 25 მარტს აჯანყებულებმა ს-ის მეთაურობით თითქმის მთლიანად გაწყვიტეს მტრის მთავარი ძალები სოფ. მარტყოფთან (იხ. *მარტყოფის ბრძოლა 1625*). აჯანყების გამარჯვების შემდეგ ქართლ-კახეთის მეფედ მიიწვიეს თეიმურაზ I. *მარაბდის ბრძოლაში* (1625) ქართველთა დამარცხების შემდეგ ს. მთელი ზაფხულის განმავლობაში განაგრძობდა პარტიზ. ბრძოლებს. ერთ-ერთ ბრძოლაში ქსნის ხეობაში ს-მ და მისმა მომხრეებმა ირანელთა 12 ათასიანი ლაშქარი გაანადგურეს. ქართლ-კახეთის 1625 აჯანყების დროს სპარსელებმა საქართველოში სულ დაახლ. 60 ათ-მდე მოლაშქრე დაკარგეს, რაც მთელი სპარს. სამხ. ძალების ნახევარს შეადგენდა. შაჰ-აბას I ფაქტობრივად დამარცხდა და იძულებული გახდა ხელი აეღო თავისი მიზნების განხორციელებაზე. ქართველებმა კი დიდი მსხვერპლის ფასად გაიმარჯვეს და შეინარჩუნეს ფიზ. არსებობა. მაგრამ მალე მოხდა განხეთქილება ს-სა და თეიმურაზ I-ს შორის, რასაც მოჰყვა *ბაზალეთის ბრძოლა* (1626). გამარჯვების შემთხვევაში ს. აპირებდა ქართლ-კახეთის ტახტზე იმერეთის მეფის მემკვიდრის, ალექსანდრეს, დასმას, რასაც უნდა მოჰყოლოდა 3 სამეფოს (ქართლი, კახეთი, იმერეთი) ერთ სახელმწიფოდ გაერთიანება. ამ ბრძოლაში ს. დამარცხდა და იძულებული გახდა ოსმალეთში გადახვეწილიყო, სადაც კონიის ვილაიეთის მმართველად დანიშნეს. ს. ოსმ. მხარეზე იბრძოდა სპარსეთის წინააღმდეგ. ს-ის მიზანი იყო ოსმალთა დახმარებით სპარს. დამარცხება და საქართველოს განთავისუფლება. მას შემდეგ, რაც ს-მ ვერ მიიღო ოსმალთაგან დახმარება, გადაწყვიტა საქართველოში დაბრუნებულიყო. მაგრამ დიდი ვეზირის ხუსრევ-ფაშას ბრძანებით ს., მისი პირმშო ავთანდილი და 40-მდე მხლებელი შეიპყრეს და თავები მოჰკვეთეს. გამათ. ბრძოლებმა, რ-საც ს. ხელმძღვანელობდა, აღმ. საქართვ. მოსახლეობა ფიზ. განადგურებისაგან იხსნა.

*წყარო*: არჩილი, თხზ. სრ. კრ. ორ ტომად, ტ. 2 (არჩილიანი), ალ. ბარამიძისა და ნ. ბერძენიშვილის რედ., თბ., 1937; ეგნატაშვილი ბ., ახალი ქართლის ცხოვრება, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, იქვე, ტ. 4, თბ., 1973; იოსებ ტფილელი, დიდმოურავიანი, გ. ლეონიძის გამოკვლევითა და რედ., თბ., 1939.

*ლიტ*.: გვრიტიშვილი დ., ნარკვევები საქართველოს ისტორიიდან (XV—XVII სს.), [ტ.] 2, თბ., 1965; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4, 1973; ფურცელაძე ა., ბრძოლა საქართველოს მოსასპობად და საქართველოს შესაერთებლად ანუ გიორგი სააკაძე და მისი დრო, ტფ., 1911; ღვინჯილია ჯ., გიორგი სააკაძის პიროვნება, გამოც. მე-2, თბ., 1983; ჯამბურია გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964.

*გ. ჯამბურია.*

**სააკაძე** დიმიტრი (დ. XVII—XVIII სს. მიჯნაზე, — გ. დაახლ. XVIII ს. 80-იან წლებში), ქართველი პოეტი. იყო სოფ. ბობნევიდან (ატენის ხეობა). 1734 მოსკოვში ჩავიდა, ვახტანგ VI-ის ამალას შეუერთდა და პრესნიაზე დასახლდა. 1741-იდან სამხ. სამსახურში იყო. მეგობრობდა პოეტ დიმიტრი ბაგრატიონთან. ს-ის ლექსებში, რ-ებიც ბარათეპის სახით არის დაწერილი, ასახულია რუსეთში გადახვეწილ ქართველთა საქმიანობა, ფიქრი და განცდა, მათი ყოველდღიური ცხოვრების ჭირვარამი. პოეტი უჩივის „სამკვიდროსაგან აღმოფხვრას", „სამყოფთაგან გამოძევებას", ნატრობს სამშობლოში დაბრუნებას.

*თხზ*. იხ.: ბრეგაძე დ., ქართველი მწერლები რუსეთში (XVIII ს.), წგნ. 1, თბ., 1958; ქართული სიტყვა-კაზმული მწერლობის ანთოლოგია, ტ. 2, ტფ.—ქუთ., 1928.

*ი. ლოლაშვილი.*

**სააკაძე** ზურაბ გიორგის ძე (გ. დაახლ. 1607), მეფე სიმონ I-ის დაახლოებული პირი. გიორგი სააკაძის ბიძა. ქართლის მეფის სახლთუხუცესი 1590—1607.

*ლიტ*.: ჯამბურია გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964.

*გ. ჯამბურია.*

**სააკაძე** იორამ გიორგის ძე (გ. 1664), გიორგი *სააკაძის* მესამე ვაჟი. ბაზალეთის ბრძოლის შემდეგ მამასთან და ოჯახთან ერთად ოსმალეთში გადაიხვეწა. მამისა და ძმის დაღუპვის შემდეგ დედასთან ერთად ერთხანს ოსმალეთში ცხოვრობდა. XVIII ს. 30-იანი წწ. ბოლოს ოჯახთან ერთად საქართველოში ჩამოვიდა და იმერეთში იყო. 40-იანი წწ. დასაწყისში როსტომ მეფემ ქართლში გადაიყვანა, მამის სამფლობელო აღუდგინა და თარხნობა უბოძა. ს. ჯერ როსტომისა და შემდეგ ვახტანგ V-ის უახლოესი თანამშრომელი იყო. 1663 ვახტანგ V-ის დავალებით იმერეთში გა-




საათი. ნახ. 5. კამერტონიანი საათის მექანიზმის სქემა: T—ტრანზისტორი; R—რეზისტორი; C—კონდენსატორი; $L_1$ — გათავისუფლების გრაგნილი; $L_2$—იმპულსური გრაგნილი; E—კვების წყარო (გალვანური ელემენტი); 1—კამერტონი; 2—ხრუტუნა მექანიზმი; 3—კბილა თვლის გადაცემა; 4—საათის, წუთისა და წამის მაჩვენებელი ისრები.



გ. სააკაძე. კასტელის ალბომიდან. XVII ს




საათი. ნახ. 6. კვარცის თხევადკრისტალებიანი მაჯის საათი, რ-შიც გამოყენებულია ციფრული ინდიკაცია: ა—ბლოკ-სქემა; ბ—საერთო ხედი; კ—კვარცის კრისტალი; გ—ელექტრული რხევების გენერატორი; C—ტრიმერი; f—რხევათა სიხშირე; დ—დეშიფრატორი.

ამეფა ბაგრატ IV. გარდაიცვალა იმერეთში ყვავილით. იორამის ჩამომავლები თარხნიშვილებად იწოდებიან.

*ლიტ.*: ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964. *გ. ჯამბურია.*

**სააკაძე** იოსებ, იხ. *იოსებ თბილელი.*

**სააკაძე** პაატა გიორგის ძე (გ. 1625), გიორგი *სააკაძის* მეორე ვაჟი. მძევლად იყო ირანში შაჰ-აბას I-ის კარზე. 1625, ქართლ-კახეთში აჯანყების დაწყების შემდეგ, შაჰის ბრძანებით თავი მოჰკვეთეს და მამას გაუგზავნეს საქართველოში, ტანი კი კათოლიკე მისიონერებს დაუსაფლავებიათ ისპაანში. მოგვიანებით გიორგი სააკაძემ თბილისელი ვაჭრების დახმარებით ფარულად ჩამოასვენა საქართველოში და საგვარეულო მონასტერში, ერთაწმინდაში, დაკრძალა.

*ლიტ.*: ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964. *გ. ჯამბურია.*

**სააკაძე** როსტომ-ხან (1588 — 1642/ 43, მეშჰედი), სპარსეთის სამეფო კარზე მოღვაწე ქართველი მხედართმთავარი. 1599 შევიდა შაჰ-აბას I-ის სამსახურში. იყო შაჰის პირადი მსახური, შემდეგ სოჰბათიასაული, 1626—27 — მდივანი, 1632— 33 — სარდალი, დივანბეგი და თოფანგჩიაღასი, 1634—35 — ირანის სპასალარი და აზერბ. ბეგლარბეგი. მისი მეთაურობით ყიზილბაშებმა გაილაშქრეს ვანის ციხეზე და დაამარცხეს ქურთები, თურქებს წაართვეს ბაღდადი, იომეს ოსმალთა სარდალ ხუსრევ-ფაშასთან, დაიპყრეს ჰელეს ციხე; ს. თან ახლდა *როსტომს* საქართველოში შემოსვლის დროს. 1634—35 თურქებს წაართვა ერევანი. მან შეიმუშავა ომის ახ. ტაქტიკა — წინა ხაზზე გამოიყვანა მეთოფენი და მსუბუქი არტილერია. ბრალი დასდეს სახელმწ. ღალატში, რის გამოც. შაჰ-აბას II-მ სიკვდილით დასაჯა.

*წყარო*: ე გ ნ ა ტ ა შ ვ ი ლ ი ბ., ახალი ქართლის ცხოვრება, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, იქვე, ტ. 4, თბ., 1973; მოჰამედ თაჰერის ცნობები საქართველოს შესახებ, ვ. ფუთურიძის გამოც., «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1954, ნაკვ. 30; ფ ა რ ს ა დ ა ნ გ ო რ გ ი ჯ ა ნ ი ძ ე, საქართველოს ისტორია, «საისტორიო მოამბე», 1925, [ტ.] 2; ი ს კ ა ნ დ ე რ-ბ ე გ თ ო რ ქ მ ა ნ ი [ისქანდერ მუნში] თარიხ-ე ალამ არაი-ე აბბასი, [წგნ.] 1—2, თეირანი, 1956—57 (სპარს. ენაზე).

*ლიტ.*: ფ უ თ უ რ ი ძ ე ვ., ირანის სპასალარი როსტომ-ხან სააკაძე, კრ.: კავკასიის ხალხთა ისტორიის საკითხები, თბ., 1966. *დ. კაციტაძე.*

**სააკაძე** სიაუშ გიორგის ძე (გ. დაახლ. 1606), გიორგი *სააკაძის* მამა. მეფე სიმონ I-ის უახლოესი თანამშრომელი, მისი მრჩეველი, — სალაროს მოლარე და მოურავი (სავარაუდოა თბილისისა).

*ლიტ.*: ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., გიორგი სააკაძე, თბ., 1964. *გ. ჯამბურია.*

**სააკაძე** (1972-მდე ს ა ც ხ ე ნ ჰ ე ს ი), სოფელი გარდაბნის რ-ნში (მარტყოფის სოფსაბჭო), ·ივრის ზეგნის ჩრდ.-დას. ნაწილში, მდ. საცხენისისწყლის (ლოჭინისხევის მარჯვ. შენაკადი) ხეობაში. ზ. დ. 800 *მ*, გარდაბნიდან 55 *კმ*, ვაზიანიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 7 *კმ*. თბილისის ბეწვეულის ფ-კა. რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ს-შია სამგორჰესი.

**საალანიო-საფაჩულიო,** სოფელი ხობის რ-ნში (ალიონის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე. ზ. დ. 75 *მ*, ხობიდან 10 *კმ*. ხობის მეღორეობის სამეურნეობათაშორისო გაერთიანება. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, ფოსტა.

**საალყო არტილერია,** ციხესიმაგრის კედლებისა და შიგა ნაგებობების დასანგრევად, მისი დამცველების გასანადგურებლად განკუთვნილი მსხვილკალიბრიანი ქვემეხები. ს. ა-ს უძველესი დროიდან იყენებდნენ. როგორც არტილ. დამოუკიდებელი სახეობა, XVI—XVII სს-ში ჩამოყალიბდა. რუსეთში XVIII ს. დასაწყისში შიეცა მუდმივი ორგანიზაცია საალყო პარკის სახით, რ-იც შედგებოდა 462 ქვემეხის, 18 საკანონირო და 6 საბომბარდო ასეულისაგან. რუს.-იაპ. ომის (1904—05) შემდეგ რუს. არმიაში ს. ა-ს ეწოდა მძიმე საველე არტილერია. I მსოფლიო ომის (1914—18) შემდეგ ტერმ. „ს. ა." აღარ იხმარება; მის ნაცვლად იყენებენ ტერმინს „დიდი და განსაკუთრებული სიმძლავრის არტილერია".

**საამანათო ვაჭრობა,** ვაჭრობის ერთ-ერთი ფორმა — მოსახლეობისათვის საქონლის მიყიდვა მაღაზიის გარეშე საფოსტო ამანათების მეშვეობით. ს. ვ. დაიწყო რევოლუციამდელ რუსეთში XX ს. დასაწყისში.

სსრკ-ში ს. ვ. ორგანულად ავსებს პატარა ქალაქებისა და სოფლის ტიპის დასახლებებში მაღაზიების ქსელს, სადაც ეკონომიკურად მიზანშეუწონელია სრული ასორტიმენტის სავაჭრო ქსელის შექმნა. ამანათების 50%-ს მომხმარებელს უგზავნის რსფსრ ვაჭრობის სამინისტროს ამანათვაჭრობის ძირითადი ორგანიზაცია.

კაპიტალ. ქვეყნებში ს. ვ. არის საქონლის გაყიდვის დამატებითი ფორმა და სამანათო ფორმებთან ერთად მას დიდი უნივერმაღები ახორციელებენ.

**საამები,** ლ ო პ ა რ ე ბ ი, ლ ა პ ლ ა ნ დ ი ე ლ ე ბ ი (საკ. სახელწ. ს ა ა მ ი), ხალხი, ცხოვრობენ რსფსრ-ში კოლის ნ.-კ-ზე, ჩრდ. ნორვეგიაში, შვეციასა და ფინეთში. ლაპარაკობენ *საამების ენაზე.* სკანდინავიელი ს. რელიგიით ლუთერანები არიან, ხოლო კოლის ს. — მართლმადიდებლები. ს-ის ტრად. საქმიანობაა მეირმეობა, თევზჭერა, ნადირობა. სსრკ-ში კოლ-ბებში მისდევენ სარძევე მესაქონლეობას, ზოგიერთ რ-ნში — ნადირთჭერას.

**საამების ენა,** ლ ო პ ა რ უ ლ ი ე ნ ა, განეკუთვნება ფინურ-უნგრული ენების ფინურ-ვოლგურ შტოს. გავრცელებულია სსრკ-ში (მურმანსკის ოლქი, 1900-მდე კაცი), ფინეთში (2000-მდე), შვეციასა (7000-მდე) და ნორვეგიაში (20 000-მდე). ს. ე-ში გამოიყოფა 3 დიალექტი—ჩრდ., სამხრ. და აღმ., რ-თა ლექსიკა და გრამატ. კატეგორიები ძირითადად ერთნაირია. ლექსიკაში გვხვდება სამოდიური, შვედ., ნორვ., რუს. და, განსაკუთრებით, ფინ. ენებიდან ნასესხები სიტყვები. დამწერლობა აქვს XIX ს-იდან.

*ლიტ.*: К е р т Г. М., Саамский язык, Л., 1971.

**საამილახორო,** ს ა ა მ ი ლ ა ხ ვ რ ო, პოლიტ.-ადმ. ერთეული—სათავადო, რ-საც მართავდა მეფის დანიშნული მოხელე — ამილახვარი. ს-ს ტერიტ. მოქცეული იყო მდ-ებს ლეხურასა და ლიახვს შორის. წარმოიშვა XIV ს. დასაწყ., როცა ზევდგენიძეებმა სამემკვიდრეოდ მიიღეს სხვილოური მამული (იხ. სტ. *ამილახვრები*). XIV ს. ბოლოს მათ ებოძათ ახალციხე (არაგვის ხეობაში) და შიომღვიმე საგვარეულო სამვალედ (გვიანდ. ხანაში ამილახვრები სამთავისშიც იმარხებოდნენ). 1429 ზევდგენიძეების ხელში გადავიდა კასპი, იგოეთი, ნადარბაზევი, გომი, უფლისციხე, გვერდისძირი. XV ს. I ნახევარში ზევდგენიძეებმა მიიღეს ამილახვრის სახელი. 1470-იან წლებში ისინი ყმა-მამულებს ფლობდნენ მცხეთაში, კარსანში, ძაგნაკორნაში, ახატანში, ხატისწოვნეში. ზევდგენიძე-ამილახორთა უფლებები განმტკიცდა XV—XVI სს-ში, როცა ქართლი დაიყო სადროშო-სასარდლოებად და მემარჯვენე სასარდლოს მეთაურად ამილახორი დაინიშნა. ამილახორთა ძლიერებას ზრდიდა ისიც, რომ XV ს. დასაწყისიდან ისინი ფლობდნენ გორის მოურავის სახელოს. XIV—XVI სს-ში ს-ს ცენტრი იყო სხვილო, ხოლო XVII ს. დასაწყისიდან — ქვემო ჭალა. ს. განსაკუთრებით გაძლიერდა XVII ს. II ნახ. და XVIII ს. I ნახევარში, მაგრამ გივი *ამილახვრის* აჯანყების დამარცხების შემდეგ მისი ძლიერება თანდათან დაეცა. საქართველოს რუსეთთან შეერთების შემდეგ მნიშვნელობა დაკარგა ამილახორის სახელომ და ს., როგორც პოლიტ.-ადმ. ერთეული, უკვე აღარ არსებობდა.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ა მ ი ლ ა ხ ვ რ ე ბ ი. *ჯ. გვასალია.*

**საამირო,** მუსლიმანურ ქვეყნებში სახელმწიფო ან სამფლობელო, რ-საც ამირა მეთაურობს. არაბთა სახალიფოში ს-ს გამგებელს ხალიფა ნიშნავდა ან ამტკიცებდა. შემდგომ ს-ს უწოდებდნენ როგორც დამოუკიდებელ, ისე ვასალურ სახელმწიფოებს— ნაჯდი, შამარი, ასირი, ახლანდ. სახელმწიფო *არაბთა გაერთიანებული საამიროები* და სხვ. ამა თუ იმ სახელმწიფოსათვის ს-ს წოდება პირობითია და განისაზღვრება ტრადიციით. საქართველოში არსებობდა არაბთა მიერ შექმნილი ადმ.-პოლიტ. ერთეული — *თბილისის საამირო.*

**„საამნამე",** „შაჰნამეს" ქართული ვერსია, მომდინარეობს „შაჰნამეს" სპარსული მიბაძვა-გაგრძელებისაგან, რ-საც საფუძვლად დაედო ხაჯო ქირმანელის (1282—1352) პოემა „ჰომაი და ჰომაიუნი". „ს-ში" ვრცლადაა აღწერილი „შაჰნამეს" ერთ-ერთი გმირის საამისა და ჩინ. მეფის ასულის ფერიდუხტის სამიჯნურო თავგადასავალი. მოგვიანებით სპარს. პოეტური ვერსია პროზაულად გადაკეთდა და ჩაერთო „შაჰნამეს" ინტერპოლირებულ ტექსტში. სწორედ ეს ვერსია XVIII ს-ში პროზითვე გადმოიღო ანონიმმა ქართვ. მთარგმნელმა სათაურით „წიგნი საამ ფალავნისა". ძეგლი პირველად აღმოაჩინა ა. ბარამიძემ, ხოლო სპარს. წყაროებთან მისი მიმართება შეისწავლა დ. კობიძემ.

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ძ ე ალ., შენიშვნები „შაჰ-ნამეს" ქართული ვერსიების შესახებ, «საქართველოს არქივი», 1927, [ტ.] 3; კ ო ბ ი ძ ე დ., „შაჰ-ნამეს" ქართული ვერსიების სპარსული წყაროები, თბ., 1959. *ა. გვახარია.*

**საამქროს ხარჯები,** საამქროს მართვისა და სამეურნეო ხარჯები. ს. ხ-ში შედის: დანახარჯები საამქროს მართვის და სამეურნეო პერსონალის შესანახად, მოწყობილობის ამორტიზაცია; დანახარჯები საამქროს ძირითად საშუალებებში შემავალი შენობისა, ნაგებობის, აგრეთვე ინვენტარის შენახვისა და მიმდინარე რემონტისათვის; დანახარჯები ცდებსა და გამოკვლევებზე, რაციონალიზაციასა და გამოგონებლობაზე; დანახარჯები შრომის დაცვის ღონისძიებებზე; საამქროების მცირეფასიანი და მალეცვეთადი სამეურნეო ინვენტარის ცვეთის ღირებულება; დანახარჯები საამქროს რემონტსა და აღდგენაზე და სხვ.

ს. ხ. მიეკუთვნება პროდუქციის თვითღირებულებას მოცემულ საამქროში და შედის შესაბამისი ნაკეთობების თვითღირებულებაში.

**საამლოსმაღალი,** მწვერვალი თუშეთ-ხევსურეთის კავკასიონის ჩრდ. განშტოებაში — კიდეგანის ქედის ჩრდ. დაბოლოებაზე. სიმაღლე 3884 *მ*. აგებულია იურული თიხაფიქლებით. დამახასიათებელია სუბნივალური ლანდშაფტი.

**საამწყობო სამარჯვები,** მექანიზმები და მოწყობილობები, რ-ებსაც იყენებენ მანქანათმშენებლობაში მანქანათა ნაწილების და კვანძების აწყობისას მათი დაყენების, დამაგრებისა და სწორი ურთიერთგანლაგებისათვის. ინდივიდ. და წვრილსერიულ წარმოებაში ხმარობენ უნივერს. ს. ს-ს — საამწყობო ფილებს, კოჭებს, პრიზმებს, გონიოებს, ჭახრაკებს, დომკრატებსა და სხვ. ამგვარი ს. ს-ის კომპლექტი საამწყობო სტენდის საფუძველია და მას იყენებენ მანქანების კვანძური და საერთო აწყობისას. მასობრივ და მსხვილსერიულ წარმოებაში გამოიყენება სპეც. (ერთ- და მრავალადგილიანი, საბრუნი, სტაციონარული და მოძრავი) ს. ს. ასაწყობი ნაკეთობის საბაზო დეტალებისა და კვანძების დასამაგრებლად (მრავალადგილიანი და საბრუნი), შესაერთებელი დეტალებისა და კვანძების ზუსტი და სწრაფი დაყენები-

სათვის (ერთ- და მრავალადგილიანი, სტაციონარული და მოძრავი). ს. ს-ს იყენებენ აგრეთვე დრეკადი ელემენტების (ზამბარები, გაჭრილი სარგულები და სხვ.) წინასწარი დეფორმირებისათვის, ჭექითი შეერთებისათვის და სხვ.; კონვეიერული აწყობის დროს ს. ს-ის მეშვეობით ცვლიან ასაწყობი ობიექტების მდგომარეობას. ს. ს-ის გამოყენების შედეგად უმჯობესდება ნაკეთობის ხარისხი, ამწყობებს უმსუბუქდებათ შრომა და მაღლდება მათი შრომის ნაყოფიერება. *გ. ჩხეიძე.*

**საამწყობო სტენდი,** მოწყობილობა (დანადგარი), რ-ზეც მიმდინარეობს კვანძებისა და მანქანების აწყობის პროცესი; იყენებენ საშ. და დიდი ობიექტების (მაგ, ძრავების, ჩარხების) სტაციონარული და ნაკადური აწყობისას. ს. ს. ორგვარია: უნივერსალური და სპეციალური. პირველს იყენებენ ერთეულ და წვრილსერიულ წარმოებაში, მეორეს — საშ. და მსხვილსერიულ წარმოებაში. ს. ს-ს აქვს ამწევ-სატრანსპ. დამხმარე ასაწყობი და საკონტროლო-საზომი სამუშაოების მექანიზაციისა და ავტომატიზაციის საშუალებები. ასაწყობი ობიექტები ერთი ს. ს-იდან მეორეზე გადააქვთ ელექტროტელფერებით, კონსოლური ამწეებით და სხვ. ზოგჯერ მსხვილგაბარიტიან ნაკეთობას ერთ ს. ს-ზე ააწყობენ. ზოგიერთი ს. ს-ის დანიშნულებაა აწყობილი ნაკეთობის გამოცდა.

**საამწყობო წარმოება,** ანაბეჭდების გასაკეთებელი საბეჭდი ფორმის მისაღები პროცესების ერთობლიობა. საბეჭდი ფორმის (ანაწყობის) მიღება შეიძლება ხელით ან მანქანით. ყველაზე მძ. და მცირე მწარმოებლურობის (2 ათ. ნიშნამდე 1 *სთ*-ში) ხელით აწყობის ხერხს იყენებენ უმთავრესად გამოცემის რთული ნაწილის (ფორმულები, სათაურები, ცხრილები) ასაწყობად. მანქანური აწყობა ხდება სტრიქონჩამოსასხმელ ასაწყობ მანქანებზე ნახევრად ავტომატურად ან ავტომატურად (მწარმოებლურობა — შესაბამისად 9 და 12 ათ. ნიშნამდე 1 *სთ*-ში). მანქანური აწყობის ძირითადი სტადიებია: ტექსტის, სათაურების, ფორმულების, ცხრილების აწყობა; დაკაბადონება; საცდელი ანაბეჭდების (კორექტურის) მიღება და კითხვა; ანაწყობის სწორება, ხელმოწერა დასაბეჭდად. მანქანურ აწყობას თანდათან ცვლის ფოტოაწყობა, რ-ის შედეგად მიიღება წიგნის, ჟურნალის, გაზეთისა და მისთ. ზოლების (გვერდების) დიაპოზიტივები (ნეგატივები).

**საანგარიშო** (ხელის), ხელსაწყო, რ-საც იყენებენ არითმეტიკული გამოანგარიშებისათვის (უმთავრესად შეკრება-გამოკლებისათვის). თანამედროვე სრულყოფილი გამომთვლელი მანქანების გამოყენების მიუხედავად, ს-ს არ დაუკარგავს თავისი მნიშვნელობა ანგარიშის პრაქტ. სამუშაოების შესრულებისას.

თანამედროვე ს-ების პირველსახე იყო ხის საანგარიშო, ე. წ., „დოშჩანი სჩოტ“, რ-იც რუსეთში პირველად XVI ს-ში გაჩნდა. ხის ს-ს შექმნაზე დიდი გავლენა იქონია XV—XVII სს. რუსეთში საგადასახადო დაბეგვრის სისტემამ, რ-ის დროს მთელი რიცხვების შეკრება-გამოკლებასა და გამრავლება-გაყოფასთან ერთად საჭირო იყო აგრეთვე იმავე ოპერაციების შესრულება წილადებით, რადგან დაბეგვრის პირობითი ერთეული — კავი — ნაწილებად იყოფოდა.

**საანგარიშსწორებო ფასი,** საწარმოს საბითუმო ფასი, რ-იც დიფერენცირებულია ბუნებრივი და სხვა ობიექტური ფაქტორების განსხვავების გათვალისწინებით. იგი ხელს უწყობს საწარმოების სამ. საანგარიშსწორებო რენტაბელობის გათანაბრებას (იხ. *დიფერენცირებული ფასები*). ს. ფ-ის განსაკუთრებული სახესხვაობაა კვების მრეწვ. ცალკეული დარგებისათვის მიწოდებული სას.-სამ. პროდუქტების *საბითუმო ფასები*.

**საანდერძო დანაკისრი,** სამოქალაქო სამართალში *ანდერძით* მემკვიდრისათვის რაიმე ვალდებულების შესრულების დაკისრება ერთი ან რამდენიმე პირის (ანდერძდანაკისრის მიმღებთა) სასარგებლოდ. ს. დ-ის მიმღებს უფლება აქვს მოითხოვოს ამ ვალდებულების შესრულება (ნივთის გადაცემა, თანხის გადახდა და სხვ.). მემკვიდრე ვალდებულია შეასრულოს ს. დ. მხოლოდ მისთვის ნაანდერძევი ქონების ნამდვილი ღირებულების ფარგლებში, სამკვიდროს დამტოვებლის ვალის გამოკლებით (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მ. 549).

**საანესთეზიო საშუალებანი,** იხ. *ტკივილგამაყუჩებელი საშუალებანი.*

**საანჯამნო,** ხალხის შესაკრები ადგილი ხატში.

**საარბრიუკენი** (Saarbrücken), ქალაქი გფრ-ში, მდ. საარის ნაპირზე. საარის მხარის ადმ. ცენტრი. 193,7 ათ. მცხ. (1980). საერთაშ. მნიშვნელობის სატრანსპ. კვანძი. საარის ქვანახშირის აუზის ცენტრი. შავი მეტალურგია, საერთო და სატრანსპ. მანქანათმშ., ელექტროტექ., ქიმ., პოლიგრ. მრეწველობა, კვებისა (მ. შ. ლუდის) და მსუბუქი მრეწვ. საწარმოები. უნ-ტი (დაარსდა 1948). კონსერვატორია. ბაზრობების ცენტრი. ს. თბილისთან დაძმობილებული ქალაქია. მათ შორის დამყარებულია ფართო კულტ. ურთიერთობები. ს-ის საოპერო თეატრში დაიდგა ზ. ფალიაშვილის ოპერები „დაისი“ (1973, რეჟ. გ. ჟორდანია, დირიჟორი დ. მირცხულავა, ქორეოგრაფი ვ. გუნაშვილი, მხატვ. ი. სუმბათაშვილი), „აბესალომ და ეთერი“ (1975, რეჟ. გ. ჟორდანია, დირიჟორი გ. აზმაიფარაშვილი, მხატვარი ი. სუმბათაშვილი). 1974 ქართ. კულტურის კვირეულის დღეებში ს-ში დაიდგა ო. თაქთაქიშვილის ოპერა „მინდია“ (რეჟ. გ. ჟორდანია, დირიჟორი გ. აზმაიფარაშვილი, მხატვარი ი. სუმბათაშვილი) და დ. კლდიაშვილის „სამანიშვილის დედინაცვალი“ (რეჟ. რ. სტურუა, მხატვ. მ. ჭავჭავაძე). თბილისში განხორციელდა შემდეგი დადგმები: რ. ვაგნერის ოპერა „ლოენგრინი“ (1973, რეჟ. ჰ. ვედეკინდი, დირიჟორი ზ. კელერი, მხატვრები ჰ. გონდოლფი, გ. ვოლდშტაიდტი), მოცარტის ოპერა „ჯადოსნური ფლეიტა“ (1975, რეჟ. ჰ. ვედეკინდი, დირიჟორი ზ. კელერი, მხატვარი დ. ჰაამი; ორივე—ზ. ფალიაშვილის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრი), გ. ლესინგის „ნათან ბრძენი“ (1975, რეჟ. ვაქსმუტი, მხატვარი ვ. იარაიასი, შ. რუსთაველის სახ. სახელმწ. თეატრი). 1976 თბილისში ჩატარდა საარის კვირეული. დაიდგა რ. ვაგნერის ოპერა „მფრინავი ჰოლანდიელი“ (რეჟ. ჰ. ვედეკინდი, დირიჟორი ე. ვეხტერი, მხატვრები ჰ. და ვ. დომები). ერთობლივად შექმნილ საოპერო და დრამ. სპექტაკლებში მონაწილეობდნენ გერმ. და ქართვ. ხელოვნების ოსტატები.

**საარემაა,** ეზელი, კუნძული მოონზუნდის არქიპელაგში, ესტ. სსრ-ში, ბალტიის ზღვაში. ფართ. 2714 *კმ*². ჯებირით შეერთებულია კ. მუჰუსთან. უმთავრესად აგებულია კირქვებით, ადგილ-ადგილ დაფარულია მყინვარული და ზღვიური ნალექებით. ზედაპირი დაბლობია, სიმაღლე 54 *მ*-მდე. შემოსილია ფიჭვნარითა და ღვიის იშვიათი რაყებით. სანაპიროებზე ბუდობს ბევრი ფრინველი. თევზჭერა. დოლომიტებისა და კირქვების საბადო. მთავარი ქალაქია კინგისეპი. კინგისეპის ჩრდ.-აღმ-ით არის კაალის აღკვეთილი, სადაც დაცულია მეტეორიტების დაცემით წარმოქმნილი კრატერები.

**საარი,** საარის ოლქი (Saarland), მხარე გფრ-ის დას. ნაწილში, მდ-ების საარისა და მოზელის აუზში, საფრ. და ლუქსემბურგის საზღვართან. ფართ 2,6 ათ. *კმ*². მოსახლ. 1,1 მლნ. კაცი (1978) აქედან დაახლ. 83% ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. — ქ. საარბრიუკენი.

ს. მძიმე, უმთავრესად ქვანახშირისა და მეტალ. მრეწვ. მნიშვნელოვანი რ-ნია. მის ტერიტორიაზეა საარის ქვანახშირის აუზი (საშუალოდ 10 მლნ *ტ* ქვანახშირი წელიწადში). შახტები თავმოყრილია უმთავრესად ქ-ების ნოინკირხენის, ზულცბახის, სანქტ-ინგბერტის რ-ნში. შავი მეტალ. მთავარი ცენტრებია ფელკლინგენი, ნოინკირხენი, საარბრიუკენი. განვითარებულია ქიმ., ნავთობგადასამუშ. მრეწვ., ავტო-, ვაგონთმშენებლობა, ელექტროტექ. წარმოება, მინის, კერამ., საფეიქრო, სამკერვალო, კვების მრეწველობა.

მოჰყავთ მარცვლეული და საკვები კულტურები. არის ბოსტნები, ბაღები, ვენახები. განვითარებულია მეცხოველეობა, აშენებენ მსხვ. რქ. საქონელსა და ღორს. ოლქზე გადის მნიშვნელოვანი საავტ. გზები. ხანაოსნოა მდ-ები მოზელი და საარი.

შუა საუკ. ს-ის ტერიტორიაზე არსებული საგრაფო „საღვთო რომის იმპერიის“ შემადგენლობაში შედიოდა. XVIII ს. 90-იანი წლებიდან 1814-მდე ეკუთვნოდა საფრანგეთს. 1815 ს-ის უმეტესი ნაწილი პრუსიამ მიიღო, ნაწილი — ბავარიამ. 1871 შევიდა გერმ. იმპერიაში. *ვერსალის საზავო ხელშეკრულებით* (1919) 15 წლის ვადით სამართავად გადაეცა ერთა ლიგის კომისიას. ს-ის ტერიტორიაზე არსებული მაღაროები საფრ. საკუთრებად იქცა. 1935 პლებისციტის შედეგად ს. გერმანიას გადაეცა. II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ ს. გერმ. ოკუპაციის საფრ. ზონაში შევიდა. *პარიზის შეთანხმებათა* (1954) თანახმად დროებით *დასავლეთ ევროპის კავშირის* კონტროლს დაექვემდებარა. 1957 წ. 1 იანვ. შევიდა გფრ-ის შემადგენლობაში.

ელიელ საარინენი. ეროვნული მუზეუმი. ჰელსინკი. 1902. მთავარი შესასვლელი.

**საარინენი** (Saarinen) აარნე (დ. 5. XII. 1913, დეგერბიუ, ფინეთი), ფინეთის მუშათა მოძრაობის მოღვაწე. 1944-იდან ფინ. კომპარტიის (ფკპ) წევრი. 1952—54 მშენებლობისა და ხის დასამუშ. მრეწვ. მუშების საერთაშ. გაერთიანების გენ. მდივანი. 1954—66 ფინ. მშენებელთა პროფკავშირის თავ-რე. 1966-იდან ფკპ-ის თავ-რე, ფინეთის ხალხის დემოკრატიული კავშირის თავ-რის მოადგილე 1962 — 70, 1972-იდან პარლამენტის დეპუტატი.

**საარინენი** (Saarinen) ელიელ (20. VIII. 1873, რანტასალმი, ფინეთი, — 30. VI. 1950, ბლუმფილდ-ჰილზი, მიჩიგანის შტ. აშშ), ფინელი არქიტექტორი. ფინ. ხუროთმოძღვრებაში ეროვნ. რომანტიკის დამფუძნებელი; 1923-იდან მუშაობდა აშშ-ში. 1893—97 სწავლობდა ჰელსინგფორსის (ჰელსინკი) უნ-ტსა (ფერწერას) და პოლიტექ. ინ-ტში (არქიტექტურას). ს-ის ადრინდ. ნამუშევრებში ხალხ. ხელოვნ. ხერხები და ტრად. მასალა (ხე, გრანიტი) შეხამებულია XIX ს. დასასრ. ინგლ. არქიტექტურისა (ჩ. ფ. ვოიზი, ფ. უები) და გერმ. *იუგენდსტილის* გამომსახველობით საშუალებებთან. ს-ის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ნამუშევარია ჰელსინგფორსის ვაგზლის შენობა (1910—14). 20—30-იან წლებში იყო *ცრუ გოტიკისა* და *ნეოკლასიციზმის* მიმდევარი. 1937-იდან მუშაობდა შვილთან ერო *საარინენთან* ერთად. ამ პერიოდის ნამუშევრებიდან აღსანიშნავია ეკლესია მინეაპოლისში (მინესოტის შტ., 1950). ს-ის პროექტებმა დიდი ზეგავლენა მოახდინა ფინ. და სკანდ. ქვეყნების ქალაქთმშენებლობაზე.

**საარინენი** (Saarinen) ერო (20. VIII. 1910, კირკონუმი, ფინეთი, — 1. VII. 1961, ენ-არბორი, მიჩიგანის შტატი, აშშ), ამერიკელი არქიტექტორი, ელიელ *საარინენის* შვილი. 1923-იდან ცხოვრობდა აშშ-ში. დაამთავრა იელის უნ-ტის არქიტ. ფაკ-ტი ნიუ-ჰეივენში (კონექტიკუტის შტ.; 1934). მამის გარდაცვალების შემდეგ ხორცი შეასხა მათ ერთობლივ პროექტს — დაასრულა კომპანია „ჯენერალ მოტორზის“ ტექ. ცენტრი უორენში (მიჩიგანის შტ.; 1945—55), რ-შიც ჩანს ლ. *მის ვან დერ როეს* გავლენა. ნამუშევართაგან აღსანიშ-

ერო საარინენი. წყალსაწნევი კოშკი. „ჯენერალ მოტორზის“ კომპანიის ტექნიკური კომპლექსის ცენტრი. უორენი. მიჩიგანის შტატი. 1945—55.



საარმატურო სამუშაოები. ნახ. 1. არმატურის კარკასის დაყენება.

ნავია: TWA-ს კომპანიის კენედის აეროპორტის აეროვაგზალი ნიუ-იორკში (1962), დალესის სახ. აეროპორტის შენობა ვაშინგტონის მახლობლად (დამთავრდა 1962), აშშ-ის საელჩო ლონდონში (ამერ. *ნეოკლასიციზმის*; 1960) და სხვ. ს-ის შემოქმედებამ მნიშვნელოვანი ზეგავლენა მოახდინა აშშ-ის არქიტ. განვითარებაზე 1960-ის შემდეგ.

*ლიტ.*: Хан-Магомедов С. О., От «школы Миса» к позднему Ле Корбюзье (Ээро Сааринен), კრ.: Архитектура Запада. Мастера и течения, [кн.] 1, М., 1972.

**საარიშიანო,** ჰერი დიდებულის არიშიანისათვის დავით აღმაშენებლის მიერ სამფლობელოდ მიცემული ტერიტორია. XII – XIII სს-ში გაერთ. საქართვ. სახელმწიფოს უკიდურესი სამხრ.-აღმ. სანაპირო (სასაზღვრო პროვინცია) იყო და მოიცავდა ახლანდ. აზერბ. სსრ დას. ნაწილს (X ს. შაქისა და ყაბალის სამეფოთა ტერიტორიას). ტერმ. „ს." სამეცნ. ლიტ-რაში შემოტანილია ნ. ბერძენიშვილის მიერ.

*ლიტ.*: ბერძენიშვილი ნ., აღმოსავლეთ კახეთის წარსულიდან, მის წგნ.: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 3, თბ., 1966; მუსხელიშვილი დ., კახეთ-ჰერეთის პოლიტიკური გეოგრაფიის საკითხები XII—XIII სს-ში, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1967, [ტ.] 3. *დ. მუსხელიშვილი.*

1

2

3

4

5

საარმატურო სამუშაოები. ნახ. 2. რკინაბეტონის კონსტრუქციების არმატურა: 1 და 2—პერიოდული პროფილის არმატურა; 3—პერიოდული პროფილის მავთული; 4—შვიდმავთულიანი წნა; 5—ორწნიანი ბაგირი.

**საარმატურო სამუშაოები,** რკინაბეტონის კონსტრუქციების საარმატურო კარკასების დამზადების, ყალიბში ჩალაგების ან დაბეტონების ადგილზე დაყენების სამუშაოთა კომპლექსი. ს. ს-ის წარმოებისას სრულდება რამდენიმე თანამიმდევრული ოპერაცია: საწრფევებელ-საჭრელ ავტომატზე საარმატურო ღეროების დამზადება, მათი შეპირაპირება და დამზადებული ღეროებისაგან საარმატურო ბადეებისა და კარკასების დამზადება, რისთვისაც საჭიროა წერტილოვანი (კონტაქტური) და რკალური ელექტროშედუღება. ზოგიერთი რკინაბეტონის ნაკეთობის დამზადების წინ არმატურას წინასწარ დაჭიმავენ ჰიდრავ. დომკრატით ან ელექტროთერმული ხერხით; ყალიბში ჩალაგებამდე არმატურაში ატარებენ დიდი ძალის ელექტრულ დენს, რ-იც ახურებს არმატურას 300—450°C-მდე და ანიჭებს მას გარკვეულ წაგრძელებას. ყალიბში ჩალაგებული არმატურის ბოლოებს ჩაამაგრებენ, შემდეგ კი არმატურას აცივებენ, რის შედეგად იგი იძაბება გაანგარიშებით მოცემულ ძალვამდე.

*ლიტ.*: Носенко Н. Е., Механизация и автоматизация изготовления арматуры для железобетонных конструкций, М., 1970.

**საარსებო გარემო,** ერთი ან სხვადასხვა სახეობის ცხოველის, მცენარისა ან მიკროორგანიზმის არსებობისათვის აუცილებელი გარემო ფაქტორების ერთობლიობა. განარჩევენ არაორგ. (*აბიოტური ფაქტორები*) და ორგ. (*ბიოტური ფაქტორები*) ფაქტორებს. მსგავს ს. გ-ში მყოფი და ერთმანეთთან ნივთიერებათა და ენერგიის ცვლით დაკავშირებული ცოცხალი და არაცოცხალი კომპონენტების ერთობლიობა წარმოქმნის *ბიოგეოცენოზს* — ერთ-ერთ ყველაზე რთულ ბუნებრივ სისტემას. *რ. ჟორდანია.*

**საარსებო მინიმუმი,** სოციალურ-ეკონომიკური კატეგორია, რ-იც ასახავს იმ საარსებო საშუალებათა მინიმუმს, რ-იც აუცილებელია მუშაკის ცხოველქმედობისათვის და მისი ძალის აღსადგენად. *კაპიტალიზმის* დროს ს. მ. *სამუშაო ძალის* ღირებულების მინ. ზღვარია. კაპიტალიზმის დროს მოქმედი ეკონ. კანონები ს. მ-მდე განაპირობებს ხელფასის დაცემის ტენდენციას, რ-საც უპირისპირდება ტექ. პროგრესსა და მუშათა კლასის ბრძოლასთან დაკავშირებული ობიექტური ფაქტორები: ეს ფაქტორები იწვევს ხელფასის მინიმუმის ზრდას, თუმცა იგი მთლიანად ვერ აკმაყოფილებს მშრომელთა ისტორიულად ჩამოყალიბებულ და მზარდ მოთხოვნილებებს.

სოციალიზმის დროს ს. მ. ადამიანის მატერ. კეთილდღეობის მინ. დონის კრიტერიუმიც კი არ შეიძლება იყოს, ვინაიდან სოციალიზმის დროს ცხოვრების ზრდის საზღვარს განაპირობებს, ერთი მხრით, *საწარმოო ძალების* მიღწეული დონე, ხოლო მეორე მხრით, საზ-ბის თითოეული წევრის ყოველმხრივი განვითარების აუცილებლობა (იხ. აგრეთვე სტ. *ხელფასის მინიმუმი*).

**საარტიკულაციო ბაზისი,** 1. იგივეა, რაც ადამიანის ს. ბ., საწარმოთქმო ჩვევათა სისტემა, რ-იც ამა თუ იმ ენაზე (დიალექტზე) მოლაპარაკე ადამიანს უყალიბდება. 2. იგივეა, რაც ენის (დიალექტის) ს. ბ., ერთ ენაზე (დიალექტზე) უდეფექტოდ მოლაპარაკე ადამიანების საწარმოთქმო ჩვევათა სისტემების საერთო ნიშნების ერთობლიობა.

ს. ბ. ადამიანს ენის შესწავლისას უყალიბდება. მას უმუშავდება უნარი სმენით გაარჩიოს და შესაბამისად წარმოთქვას სხვადასხვა აზრის მქონე ყველა გამონათქვამი, რ-იც ამ ენაში შეიძლება შეხვდეს. მაგ., ჩამოყალიბებული ქართ. ს. ბ-ის მქონე ადამიანის წარმოთქმაში უნდა გაირჩეოდეს ყოველი ბგერა, რ-ის სიტყვიდან ამოღება ან სხვა ბგერით შეცვლა აზრს შეცვლის (სალიტ. ქართულში ოცდაცამეტსავე ასეთ ბგერას საკუთარი ასო შეესაბამება). მის წარმოთქმაში უნდა გაირჩეოდეს ტონის ყოველგვარი მოძრაობაც (ინტონაცია), რ-იც აზრს ცვლის (მაგ., გატეხოს? გატეხოს! გატეხოს...). მას უნდა შეეძლოს მახვილის სწორი დასმით გაარჩიოს აზრი (მაგ., ფრაზაში „არა ნაკლები, არამედ არანაკლები" უპაუზოდ წარმოთქმული პირველი ორი სიტყვა გაარჩიოს ბოლო სიტყვისაგან). მას უნდა შეეძლოს აგრეთვე ერთი და იმავე სიტყვების სხვადასხვაგვარი წარმოთქმით გამოხატოს თავისი გრძნობები, განწყობილება, მსმენელისადმი დამოკიდებულება — სიხარული, დაცინვა, ალერსი და ა. შ.

წარმოთქმაში ყოველი ამგვარი დაპირისპირების გარჩევა უკვე ჩამოყალიბებული ს. ბ-ის აუცილებელი, მაგრამ არასაკმარისი პირობაა. სრულყოფილი ს. ბ. უნდა უზრუნველყოფდეს საწარმოთქმო ნორმების დაცვას და გამორიცხავდეს ე. წ. აქცენტს, რაც ერთ ენაზე (დიალექტზე) მეტყველებისას სხვა ენის (დიალექტის) ს. ბ-ის გამოყენების, გავლენის შედეგია.

ენის (დიალექტის) ს. ბ. ბგერით წყობას, ფონეტიკას შეესაბამება და იმდენი ს. ბ. არსებობს, რამდენიც ბგერითი წყობით განსხვავებული ენაა (დიალექტია). მოზრდილ ადამიანს ერთი ან რამდენიმე ენის ს. ბ. აქვს. ამათგან დედაენისა, ჩვეულებრივ, ბოლომდე ჩამოყალიბებული, სრულყოფილია. ენათა ცოდნის შესაბამისად, სრულყოფილი ს. ბ. ადამიანს შეიძლება რამდენიმე ჰქონდეს ან არც ერთი არ გააჩნდეს (მაგ., თუ იგი სხვადასხვა მიზეზის გამო ვერც დედაენას დაეუფლა ბოლომდე და ვერც სხვა ენას). *ზ. ჯაფარიძე.*

**საარტილერიო მომზადება** შეტევისა, ჯარების შეტევაზე გადასვლის წინ არტილერიის მოქმედება მოწინააღმდეგის საცეცხლე საშუალებების, ცოცხალი ძალის, თავდაცვითი ნაგებობებისა და სხვა ობიექტების (მიზნების) გასანადგურებლად (ჩასახშობად, დასანგრევად). ს. მ-ის ელემენტები XIV—XVI სს-ში გაჩნდა, მაგრამ ტერმ. „ს. მ." მხოლოდ XX ს. დამდეგს გამოიყენეს. I მსოფლიო ომში ს. მ. რამდენიმე საათიდან რამდენიმე დღე-ღამემდე გრძელდებოდა, II მსოფლიო ომში — რამდენიმე ათეული წუთიდან რამდენიმე საათამდე. თანამედროვე პირობებში საბჭ. არმიაში შეტევაზე გადასვლის წინ გათვალისწინებულია შეტევის საცეცხლე მომზადება.

**საარტილერიო საყრდენი ქსელი,** *გეოდეზიური პუნქტების* ქსელი, რ-იც შექმნილია, როგორც ამოსავალი საფუძველი რაკეტული ჯარებისა და არტილერიის საბრძოლო წყობის ელემენტების ტოპოგრაფიული მიბმისათვის, აგრეთვე სროლის ამოსავალი მონაცემების მოსამზადებლად.

**საარტილერიო შეიარაღება,** საარტილერიო ტექნიკის საგნების კომპლექსი. მოიცავს: საარტ. ქვემეხებსა და ნაღმსატყორცნებს, ქვემეხებისა და ნაღმსატყორცნების საბრძოლო მასალას, საარტ. ხელსაწყოებსა და სხვა დამხმარე საშუალებებს. ს. შ-ს განეკუთვნება აგრეთვე სასროლო-სატყვიამფრქვევო შეიარაღება, ხელისა და სადაზგო გრანატმტყორცნები. იხ. *არტილერია*.

**საარტილერიო შეტევა,** არტილერიის საბრძოლო მოქმედების ერთობლიობა შეტევის დროს. ცნება „ს. შ." წარმოიშვა საბჭ. არმიაში დიდი სამამულო ომის მსვლელობისას. ს. შ. მიზნად ისახავდა არტილ. განუწყვეტელ მონაწილეობას ბრძოლაში, მის მჭიდრო ურთიერთმოქმედებას ქვეით ჯარსა და ტანკებთან, მოწინააღმდეგის ჩახშობას მისი თავდაცვის მაქს. სიღრმეში. იყოფოდა 3 პერიოდად: იერიშის მომზადება, იერიშის მხარდაჭერა და ქვეითი ჯარისა და ტანკების მოქმედების უზრუნველყოფა მტრის თავდაცვის მთელ ტაქტიკურ სიღრმეში (8—10 *კმ*). ამჟამად ს. შ-ის ნაცვლად ითვალისწინებენ შეტევის საცეცხლე მომზადებასა და ცეცხლით მხარდაჭერას.

**„საარქივო საქმე",** სამეცნიერო ჟურნალი, რ-საც სცემდა საქართველოს ცენტრალური არქივი 1929—32, ჟურნალ *„საქართველოს არქივის"* გამოცემის შეწყვეტის შემდეგ. გამოვიდა 5 წიგნი (3 ტომად, I — 1929, II—III — 1930, IV—V — 1932). ჟურნალი შეიცავდა შემდეგ განყ-ბებს: 1. არქივები და არქივთმცოდნეობა; 2. საინფორმაციო განყოფილება; 3. კრიტიკა და ბიბლიოგრაფია; 4. ოფიციალური განყოფილება. *შ. ხანთაძე.*

**საარჩევნო ბიულეტენი,** სათანადო სახელმწიფო ორგანოების მიერ დადგენილი ფორმის საარჩევნო დოკუმენტი, განკუთვნილი ფარული კენჭისყრისათვის. სსრკ-ში ს. ბ-ში აღინიშნება მოცემულ *საარჩევნო ოლქში* რეგისტრირებული დეპუტატობის კანდიდატის (სახ. სასამართლოს არჩევნებისას — სახ. მოსამართლეობის კანდიდატის) გვარი, სახელი, მამის სახელი და კანდიდატის დამსახელებელი ორგანიზაციის სახელწოდება. ს. ბ. შესაბამისი საარჩევნო ოლქის მოსახლეობის ენაზე იბეჭდება. ამომრჩეველი ს. ბ-ს ავსებს ფარული კენჭისყრის კაბინაში ან ოთახში.

**საარჩევნო კომისია,** სსრკ-ში კოლეგიური ორგანო, რ-იც შედგება საზ. ორგანიზაციების, შრომითი კოლექტივებისა და ჯარის ნაწილებში სამხ. მოსამსახურეთა კრებების მიერ წარგზავნილი წარმომადგენლებისაგან. იქმნება ხელისუფლების წარმომადგენლობითი ორგანოებისა და სახ. მოსამართლეების არჩევნების ჩასატარებლად. ს. კ. უზრუნველყოფს არჩევნების ჩატარებას საარჩევნო სამართ. ნორ-

მების შესაბამისად. იქმნება ცენტრ., ტერიტ., საოლქო და საუბნო ს. კ-ები.

**საარჩევნო ოლქი,** საარჩევნო ტერიტორიული ერთეული, რ-იც კანონით დადგენილი ნორმების შესაბამისად იქმნება სახელმწიფოს წარმომადგენლობითი ორგანოების არჩევნების ჩასატარებლად. სსრკ-ში ს. ო-ები იქმნება მოსახლეობის თანაბარი რაოდენობის ან იმ ეროვნებათა თანასწორი წარმომადგენლობის პრინციპით, რ-იც თანამოსახლე ეროვნ. სახელმწ.-ტერიტ. ერთეულები აქვთ (მაგ., სსრკ უმაღლესი საბჭოს ეროვნებათა საბჭოს არჩევნებისას თითოეული მოკავშირე რესპ., მოსახლ. რაოდენობის მიუხედავად, 32 დეპუტატს ასახელებს). ასეთი პრინციპი უზრუნველყოფს თანასწორი საარჩევნო უფლების განხორციელებას, არჩევნებში ყველა ამომრჩევლის მონაწილეობას თანასწორ საფუძველზე.

**საარჩევნო სამართალი,** სამართლებრივ ნორმათა ერთობლიობა, რ-იც არეგულირებს *საარჩევნო სისტემასა* და *საარჩევნო უფლებასთან* დაკავშირებულ ურთიერთობებს. საბჭ. ს. ს. საბჭ. *სახელმწიფო სამართლის* შემადგენელი ნაწილია. ს. ს-ის ნორმები მოცემულია სსრკ, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების კონსტიტუციებში, კანონებში სსრკ, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი საბჭოების, აგრეთვე ადგილ. საბჭოების არჩევნების შესახებ, კანონში სსრკ-ში სახ. დეპუტატთა სტატუსის შესახებ, კანონებში სსრკ, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი საბჭოების დეპუტატთა, აგრეთვე ადგილ. საბჭოების დეპუტატთა გაწვევის წესის შესახებ, სსრკ, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი საბჭოების პრეზიდიუმების ბრძანებულებებსა და დადგენილებებში არჩევნების ორგანიზაციასა და ჩატარებასთან დაკავშირებულ ცალკეულ საკითხებზე.

**საარჩევნო სისტემა,** იმ ნორმებისა და პრინციპების ერთობლიობა, რ-ებიც აწესრიგებს ამა თუ იმ სახელმწიფოში წარმომადგენლობითი ორგანოების არჩევას და ამ ორგანოთა წევრებსა და ამომრჩევლებს შორის დამოკიდებულებასთან დაკავშირებულ საზ. ურთიერთობებს. ს. ს. მკაფიოდ ასახავს სახელმწიფოს კლასობრივ არსს, მის პოლიტ. წესწყობილებას და დემოკრატიულობას.

საბჭ. ს. ს., რ-ის ძირითადი პრინციპები მოცემულია სსრკ კონსტიტუციაში, მოიცავს სახ. *დეპუტატთა* საბჭოების არჩევნების ორგანიზაციასთან, საბჭოების დეპუტატებისა და ამომრჩევლების ურთიერთდამოკიდებულებასთან დაკავშირებულ ურთიერთობებს. არჩევნები სსრკ-ში ს ა ყ ო ვ ე ლ თ ა ო ა, ე. ი. ყველა მოქალაქეს, რ-საც 18 წელი შეუსრულდა, უფლება აქვს აირჩიოს (აქტ. საარჩევნო უფლება) და არჩეული იყოს (პასიური საარჩევნო უფლება), გარდა იმ პირებისა, რ-ებიც კანონით დადგენილი წესით ცნობილი არიან შეშლილებად. სსრკ უმაღლესი საბჭოს დეპუტატად შეიძლება არჩეულ იქნეს საბჭ. მოქალაქე, რ-საც შეუსრულდა 21 წელი. დეპუტატთა არჩევნები თ ა ნ ა ს წ ო რ ი ა, ე. ი. ყოველ ამომრჩეველს მხოლოდ ერთი ხმა აქვს და ყველა ამომრჩეველი თანასწორ საფუძველზე მონაწილეობს არჩევნებში. დეპუტატთა არჩევნები პ ი რ დ ა პ ი რ ი ა, ე. ი. მოქალაქეები უშუალოდ ირჩევენ სახ. დეპუტატთა ყველა საბჭოს დეპუტატებს. არჩევნების დროს კენჭის ყრა ფ ა რ უ ლ ი ა და არ დაიშვება ამომრჩეველთა ნება-სურვილის გამოვლინებისადმი კონტროლი.

დეპუტატობის კანდიდატთა დასახელების უფლება აქვთ კომპარტიის, პროფკავშირების, კომკავშირის ორგანიზაციებს, კოოპ. და სხვა საზ. ორგანიზაციებს, შრომით კოლექტივებს, სამხ. მოსამსახურეთა კრებებს ჯარის ნაწილებში. სსრკ მოქალაქეებისა და საზ. ორგანიზაციებისათვის გარანტირებულია დეპუტატობის კანდიდატთა პოლიტ., საქმიანი და პირადი თვისებების თავისუფალი და ყოველმხრივი განხილვა, კრებებზე, პრესაში და რადიოთი აგიტაციის უფლება. არჩევნების ორგანიზაცია ხდება ტერიტ. პრინციპით საარჩევნო ოლქების მიხედვით, რ-ებიც იქმნება დადგენილი წარმომადგენლობითი ნორმების შესაბამისად ამა თუ იმ საბჭოში დეპუტატის ასარჩევად. არჩევნების ჩატარებას უზრუნველყოფს *საარჩევნო კომისიები*. ცალკეული რგოლის საბჭოებში არჩევნების ჩატარების წესს განსაზღვრავს სსრკ, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების კანონები.

არჩევნების დროს კომუნისტები და უპარტიოები ერთიანი ბლოკით გამოდიან და საერთო კანდიდატებს წამოაყენებენ. საბჭ. საზ-ბის სოც.-პოლიტ. და იდეური ერთიანობის პირობებში ადგილი არა აქვს წინასაარჩევნო ბრძოლას. დამკვიდრებული პრაქტიკის მიხედვით, წინასაარჩევნო თათბირებზე საზ. ორგანიზაციების წარმომადგენლები შეთანხმდებიან დასახელებულთაგან რომელიმე ერთი კანდიდატურისათვის მხარდაჭერაზე. როგორც წესი, ერთი და იმავე პირის არჩევა არ შეიძლება ორზე მეტ სახ. დეპუტატთა საბჭოში.

ამომრჩევლები დეპუტატობის კანდიდატებთან შეხვედრის ან უკვე არჩეული დეპუტატების ანგარიშის მოსმენის დროს აძლევენ მათ განაწესებს (იხ. *ამომრჩეველთა განაწესი*). დეპუტატები ვალდებული არიან მიღებული განაწესების შესახებ აცნობონ შესაბამის საბჭოებს, რ-ებიც განიხილავენ ამომრჩეველთა განაწესებს, ითვალისწინებენ მათ ეკონ. და სოც. განვითარების გეგმების შემუშავებისა და ბიუჯეტის შედგენის დროს, ორგანიზაციას უწევენ განაწესების შესრულებას და აცნობებენ მოქალაქეებს მათ რეალიზაციას (სსრკ კონსტიტუცია, მ. 102). დეპუტატი, რ-იც ვერ გაამართლებს ამომრჩეველთა ნდობას, ნებისმიერ დროს შეიძლება გაწვეული იქნეს (იხ. *გაწვევის უფლება*).

ბურჟ. სახელმწიფოებში ს. ს. აგებულია ისეთ პრინციპებზე, რ-ებიც უზრუნველყოფენ წარმომადგენლობით ორგანოებში არჩევნების ორგანიზაციისა და კენჭისყრის დროს გაბატონებული ფენების ინტერესების დაცვას და დეპუტატებად მათთვის სასურველი კანდიდატების არჩევას, ამ ორგანოებში უმრავლესობის მოპოვებას. არსებობს წარმომადგენლობის პროპორციული სისტემა, რ-ის დროსაც არჩევნებში მონაწილე პარტიებს შორის წარმომადგენლობით ორგანოებში დეპუტატთა ადგილების განაწილება ხდება თითოეული პარტიის მიერ მიღებული ხმების შესაბამისად — პროპორციულად. მშრომელთა შეგნებულობის ზრდისა და კლასობრივი ბრძოლის გამწვავების პირობებში თავიანთი პოზიციების განმტკიცების მიზნით მმართველი წრეები შედარებით დემოკრ. პროპორციულ ს. ს-ს ხშირად მაჟორიტარული სისტემით ცვლიან. ამ სისტემის მიხედვით, პარტია ან პარტიათა ბლოკი, რ-იც საარჩევნო ოლქში ამომრჩეველთა ხმების აბსოლ. ან შეფარდებით უმრავლესობას შეაგროვებს, უფლებას იძენს წარმომადგენლობით ორგანოში დაიკავოს მოცემული საარჩევნო ოლქისათვის განკუთვნილი ყველა სადეპუტატო ადგილი ან დეპუტატთა ადგილების უდიდესი უმრავლესობა. ასეთი სისტემის მიხედვით ჩატარებული არჩევნების შედეგად შექმნილი პარლამენტი, როგორც წესი, არ ასახავს პოლიტ. ძალთა ნამდვილ თანაფარდობასა და ამა თუ იმ პარტიის როლს. მაჟორიტარული სისტემა შესაძლებლობას აძლევს რეაქციულ ბურჟ. პარტიებს საარჩევნო ბლოკების შექმნის გზით ხელში ჩაიგდონ სადეპუტატო მანდატები და არ დაუშვან ხელისუფლების ორგანოებში პროგრ. ძალთა წარმომადგენლების არჩევა.

*გ. ინწკირველი.*

**საარჩევნო უბანი,** ტერიტორიული ერთეული, *საარჩევნო ოლქის* ნაწილი. სსრკ-ში იქმნება არჩევნების ჩასატარებლად, *საარჩევნო ბიულეტენების* გასაცემად, მისაღებად და ხმების დასათვლელად სახ. დეპუტატთა საბჭოებისა და სახ. მოსამართლეების არჩევნების დროს. ს. უ-ებს ქმნიან შესაბამისი სახ. დეპუტატთა საბჭოების (საქალაქო, რ-ნული) აღმასკომები, როგორც წესი, ტერიტ. პრინციპის, ე. ი. ამომრჩეველთა საცხოვრ. ადგილის მიხედვით. ს. უ-ები იქმნება აგრეთვე ჯარის ნაწილებში, დიდ რკინიგზის სადგურებში, ნაოსნობაში მყოფ გემებზე და სხვ.

**საარჩევნო უფლება,** მოქალაქეთა უფლება მონაწილეობა მიიღონ არჩევნებში, მათ ორგანიზაციასა და ჩატარებაში. არსებობს აქტ. და პასიური ს. უ.: აქტ. ს. უ. გულისხმობს არჩევისა და კენჭისყრის უფლებას; პასიური ს. უ. ნიშნავს მოქალაქის უფლებას თვითონ აირჩიონ *დეპუტატად*. სსრკ-ში აქტ. ს. უ-ით სარგებლობენ მოქალაქენი 18 წლიდან, ხოლო პასიური ს. უ-ით 21 წლიდან სსრკ უმაღლეს საბჭოში და 18 წლიდან ყველა სხვა საბჭოში. 1936-მდე საბჭ. სახელმწიფოში აქტ. და პასიური ს. უ. მხოლოდ მშრომელებს ჰქონდათ, დამხობილი ექსპლუატატორული კლასების წარმომადგენლებს კი არ ეძლეოდათ არჩევნებში მონაწილეობის ან თვითონ მათი არჩევის უფლება. მას შემდეგ, რაც ჩვენს ქვეყანაში საბოლოოდ ლიკვიდირებულია ექსპლუატატორული ელემენტები, ეს შეზღუდვებიც საბოლოოდ გაუქმდა სსრკ 1936 კონსტიტუციით.

ბურჟ. სახელმწიფოებში მშრომელებს არა აქვთ შესაძლებლობა სრულად გამოიყენონ ისედაც ფორმალურად აღიარებული მოქალაქეთა ს. უ-ები სხვადასხვა სახის შეზღუდვის გამო (იხ. *საარჩევნო ცენზი*). ზოგჯერ ს. უ-ის თავისუფლად გამოყენებას მშრომელები ვერ ახერხებენ ტერორისა და დაშინების გამო. ასეთ პირობებში ამომრჩეველთა დიდი ნაწილი თვითონ აღარ იყენებს საარჩევნო უფლებას და თავს არიდებს კენჭისყრაში მონაწილეობას (იხ. *აბსენტეიზმი*). *გ. ინწკირველი.*

**საარჩევნო ცენზი,** საარჩევნო უფლების მინიჭების პირობა, რ-იც დადგენილია კონსტიტუციით ან საარჩევნო კანონით. ს. ც. შემოიღო ხელისუფლების სათავეში მოქცეულმა ბურჟუაზიამ XVIII—XIX სს-ში წარმომადგენლობითი ორგანოებისაგან მშრომელთა ჩამოცილების მიზნით. ყველაზე გავრცელებული იყო ქ ო ნ ე ბ რ ი ვ ი ც ე ნ ზ ი (საარჩევნო უფლების მინიჭება განსაზღვრული ქონების მქონე მოქალაქეებისათვის) და გ ა ნ ა თ ლ ე ბ ი ს ც ე ნ ზ ი (არჩევნებში მონაწილეობისათვის განათლების გარკვეული მინიმუმის დაწესება). დიდხანს (მაგ., შვეიცარიაში XIX ს. 70-იან წლებამდე) არჩევნებში მხოლოდ მამაკაცები მონაწილეობდნენ. მშრომელთა კლასობრივი ბრძოლის შედეგად თანამედროვე ბურჟ. სახელმწიფოებში გამოცხადებულია საყოველთაო *საარჩევნო უფლება*, თუმცა შენარჩუნებულია სხვადასხვაგვარი საკანონმდებლო დაბრკოლება (მაგ., რასობრივი ცენზი, *საარჩევნო წინდი*).

სოციალ. სახელმწიფოებში ს. ც-ები არ არსებობს, გარდა ასაკობრივისა, რ-იც როგორც წესი, შეადგენს 18 წელს. სსრკ ყველა მოქალაქეს, რ-საც 18 წელი შეუსრულდა, უფლება აქვს აირჩიოს და იყოს არჩეული. სსრკ უმაღლეს საბჭოში შეიძლება არჩეულ იქნეს სსრკ მოქალაქე, რ-საც შეუსრულდა 21 წელი.

**საარჩევნო წინდი,** ზოგიერთ ბურჟუაზიულ სახელმწიფოში ფულადი თანხა, რ-იც არჩევნების დროს კანდიდატმა უნდა შეიტანოს ამა თუ იმ წარმომადგენლობით ორგანოში მისი კანდიდატურის რეგისტრაციისას. ზოგჯერ საკმაოდ დიდი თანხაა შესატანი (მაგ., დიდ ბრიტანეთში 150 გირვანქა სტერლინგი). ს. წ-ის სოც.-

პოლიტ. არსი იმაში მდგომარეობს, რომ გაურთულონ დემოკრ. პარტიებსა თუ ორგანიზაციებს კანდიდატურების წამოყენება.

**სააქიმო,** საექიმო, ძვ. საქართველოში ექიმის გასამრჯელოდ და საერთოდ მკურნალობაზე გაწეული ხარჯის საზღაური, რ-იც სხეულის დაშავების შემთხვევაში ვნების მიმყენებელს ან მისთვის პასუხისმგებელ პირს დაზარალებულისათვის უნდა გადაეხადა. ვახტანგ VI-ის სამართალი (მმ. 92, 194, 197) ს-ს ითვალისწინებს *ფათერაკისათვის* ანდა „ათს წლამდის ყმაწვილის ნაქნარის... საქმისათვის".

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963.

*დ. ფურცელაძე.*

**სააქციო კაპიტალი,** იხ. *სააქციო საზოგადოება.*

**სააქციო საზოგადოება,** კაპიტალის ცენტრალიზაციის ფორმა. იგი თანამედროვე მსხვილი კაპიტალისტური საწარმოების ძირითადი ორგანიზაციული ფორმაა. ეკონომიკის სფეროში წარმოიშვა *კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების* პერიოდში და ფართოდ გავრცელდა მონოპოლისტურამდელი *კაპიტალიზმის* ეპოქაში. ს. ს. შეიძლება იყოს ანონიმური, რ-ის წევრთა რაოდენობა შვიდს არ აღემატება, სავაჭრო და ა. შ. სავაჭრო საზ-ბა, ორი ტიპისაა: 1. პიროვნებათა საზ-ბა, რ-შიც ახ. წევრთა მიღება შეიძლება ყველა წევრის თანხმობით, და 2. ნატურალური ან ფულად შენატანზე დაფუძნებული საზ-ბა, რის აქციებს თავისუფლად ყიდულობენ და ყიდიან. არის შერეული ტიპის საზ-ბებიც. მაგ., ე. წ. კომანდიტური საზ-ბა, რასაც შუალედური მდგომარეობა უკავია პირველი და მეორე ტიპის საზ-ბებს შორის. არსებობს აგრეთვე ლიმიტირებული რწმუნების საზ-ბა, რ-შიც განსაზღვრულია თითოეული წევრის პასუხისმგებლობა ს. ს-ის კაპიტალში შედის თითოეული აქციონერის განსაზღვრული რაოდენობის აქციები, რ-ებიც ადასტურებს მისი მესაკუთრის მონაწილეობას ს. ს-ში და აძლევს მას შესაბამისი *დივიდენდის* მიღებისა და ს ს-ის მართვაში მონაწილეობის უფლებას. აქციების გამოშვებისა და განლაგების შედეგად მიღებული სახსრები შეადგენს ს. ს-ის საკუთარ კაპიტალს. ს. ს. აქციების გარდა უშვებს *ობლიგაციებს*, რ-ებზეც ყოველწლიურად იხდის მტკიცე *პროცენტს*.

ს. ს. იურიდ. პირია, აქვს საკუთარი წესდება, რ-შიც ფიქსირებულია მოცემული ს. ს-ის მიზანი, მისი კაპიტალის მართვის წესი და ა. შ. ს. ს-ის უმაღლესი ორგანოა აქციონერთა საერთო კრება, რ-იც, როგორც წესი, წელიწადში ერთხელ ტარდება. ს. ს-ის მიმდინარე საქმეს ხელმძღვანელობს გამგეობა, სამეთვალყურეო საბჭო, დირექტორთა საბჭო და სხვ., აგრეთვე სარევიზიო კომისია გამგეობა ყოველწლიურად აბარებს ანგარიშს თავისი საქმიანობის შესახებ აქციონერთა კრებას, ხმის უმრავლესობით წყვეტს ს. ს-ის საქმიანობის ძირითად საკითხებს. თითოეული აქცია იძლევა ერთ ხმას. ამიტომ ფაქტობრივად საერთო კრების საკითხებს მსხვილი აქციონერები წყვეტენ. აქციონერების იმ რაოდენობას, რ-იც უზრუნველყოფს მათი მფლობელების ბატონობას ს. ს-ში, ეწოდება საკონტროლო პაკეტი. აქციონერთა რაოდენობის ზრდა, განსაკუთრებით წვრილი აქციების გავრცელება, იმას იწვევს, რომ ს. ს-ის კრებაზე წარმოდგენილია აქციების საერთო რაოდენობის 30—40%. ამ შემთხვევაში უმრავლესობის მისაღებად საკმარისია აქციების 15—20%. ს. ს-ში ობლიგაციების მეშვეობით კაპიტალის მოზიდვა ამ ციფრს კიდევ უფრო დაბლა სწევს. იგი ზოგჯერ 4 ან 2,5% შეადგენს.

ვ. ი. ლენინმა პირველმა ახსნა ს. ს-ის მნიშვნელობა იმპერიალიზმის ეპოქაში, დაასაბუთა, რომ იგი ფინანს. ოლიგარქიის ბატონობის მნიშვნელოვანი იარაღია და მასში გადამწყვეტია ე. წ. *მონაწილეობის სისტემა*. ამ სისტემის საფუძველზე ფართოდ ვრცელდება ს. ს-ის მესვეურთა *პირადი უნია*. მონაწილეობის სისტემის განვითარების კვალობაზე ს. ს. მოქმედებს ან როგორც იურიდიულად ერთიანი საწარმო (ტრესტი, ბანკი), ან როგორც მონოპოლია, რ-იც შედგება იურიდიულად დამოუკიდებელი ს. ს-გან და დაფუძნებულია მონაწილეობის სისტემაზე. უმსხვილეს სამრეწვ., სატრანსპ., საბანკო და სხვა მონოპოლიებს უპირატესად აქვთ კონცერნის ფორმა და ბოლოს მონაწილეობის სისტემის საფუძველზე წარმოიქმნება „ზეკონცერნები" ანუ ფინანს.-მონოპ. ჯგუფები.

კაპიტალიზმის აპოლოგეტების აზრით, ს. ს-ის წარმოქმნა არის „კაპიტალის დემოკრატიზაცია." მათი მტკიცებით, მრავალი აქციონერის არსებობა იმას ნიშნავს, რომ ხალხი ხდება კაპიტალის მესაკუთრე. სინამდვილეში მსხვილი ბურჟუაზია წვრილი აქციების გავრცელებით ცდილობს მიიზიდოს მშრომელთა მცირე დანაზოგი და შრომასა და კაპიტალს შორის შექმნას ინტერესთა ერთიანობის ილუზია.

მსხვილი კაპიტალისტები დიდ შემოსავალს ღებულობენ არა მარტო დივიდენდის, არამედ სადამფუძნებლო მოგებითაც ნამდვილ კაპიტალთან ერთად. ს. ს-ის დაარსებისას ჩნდება აქციები, რ-ებიც *ფიქტიური კაპიტალის* ერთ-ერთი სახეა. დიდი მოგება მიიღება აგრეთვე საბირჟო სპეკულაციის მეშვეობით (იხ. *ბირჟა*) და ა. შ.

რუსეთში ს. ს. წარმოიქმნა რეფორმამდელ პერიოდში. 1861 ითვლებოდა 120 ს. ს. (რკინიგზის გარეშე), რ-თა კაპიტალი 100 მლნ. მან. შეადგენდა. 1881 ს. ს-ის რაოდენობამ 635 მიაღწია, მათი კაპიტალი კი 840 მლნ. მან. უდრიდა. XIX ს. 90-იან წლებში ს. ს-ის რაოდენობა გაორკეცდა, ხოლო 1914 წ. 2235 ს. ს-ს 4,7 მლრდ. მან. კაპიტალი ჰქონდა, აქედან 1621 სამრეწვ. ს. ს. იყო, რ-თა კაპიტალი 3,2 მლრდ. მან. უდრიდა. ს. ს-ს რევოლუციამდელ რუსეთში გაბატონებული მდგომარეობა ეკავა მრეწველობაში (მისი პროდუქციის 60 %) და აღემატებოდა აშშ-სა და გერმანიაში მიღწეულ დონეს.

საქართველოში ს. ს. გავრცელდა XIX ს. მიწურულსა და XX ს. დასაწყისში, მეტწილად იმ დარგებში, რ-ებიც რუს. და უცხ. ბაზრებთან იყო დაკავშირებული. განსაკუთრებით მსხვილი ს. ს. მოქმედებდა სამთამადნო მრეწველობაში. XIX ს. 80—90-იან წლებში ტყიბულის საბადოების ექსპლუატაციას ეწეოდა „ნ. ნოვოსელსკის ქვანახშირის საბადოთა ამხანაგობა", „ნახშირა-ტყიბულის სამთო-სამრეწველო საზოგადოება" და „ტყიბულის ქვანახშირის მაღაროთა და საბრიკეტო წარმოების საზოგადოება". ამ უკანასკნელმა, რ-ის აქციონერები მეტწილად უცხოელები იყვნენ, 1895 შეიერთა „ნ. ნოვოსელსკის ქვანახშირის საბადოთა ამხანაგობის" საწარმოები. 1895 აღნიშნულმა საზ-ბამ ამოიღო 1 მლნ. ფუთზე მეტი ქვანახშირი და დაამზადა 300 ათ. ფუთზე მეტი ბრიკეტი. ქვანახშირის ამოღების შემდეგი გაფართოების შეუძლებლობის გამო, 1900 ხაზინის განკარგულებაში გადავიდა მისი ქონება, რ-იც 1914 იჯარით აიღო „ნახშირა-ტყიბულის სამთო სამრეწველო საზოგადოებამ", რ-ის ძირითადი კაპიტალი 2 მლნ. მან. იყო განსაზღვრული. მანგანუმის მრეწვ. ჩამოყალიბება მიმდინარეობდა ადგილ. და უცხ. კაპიტალის მწვავე ბრძოლაში. ადგილ. კაპიტალის ინტერესებს იცავდა „შორაპნის მაზრის მარგანეცის მრეწველთა ყრილობა". XX ს. დასაწყისში გერმ. კაპიტალმა შეავიწროვა ფრანგ. და ინგლ. კაპიტალი. აღსანიშნავია გერმ. ს. ს. „გელზენიკირხენის სამთო-სამრეწველო საზოგადოება", რ-ის აქციონერი იყო გერმ. კაიზერი ვილჰელმი, ხოლო მეორე გერმ. ს. ს-ის „კავკასიის საბადოთა ამხანაგობის" აქციონერი იყო კრუპი. ამ საზ-ბებმა 1909—14 გერმანიაში შეზიდეს 90 მლნ. ფუთი მადანი.

1897 გ. ადელხანოვის ინიციატივით მისი ტყავისა და ფეხსაცმლის ქ-ნების ბაზაზე ჩამოყალიბდა „ტყავისა და ქეჩის წარმოების კავკასიის სააქციო საზოგადოება", რ-ის ძირითადი კაპიტალი 15 მლნ. მან. შეადგენდა. სუსტი კონკურენციის გამო, მისმა პროდუქციამ რუს. ბაზარი დაიპყრო. XIX ს. დასასრ თამბაქოს წარმოებაში შეიმჩნეოდა აქციონერულ ფორმაზე გადასვლის ტენდენცია. 1900 ბოზარჯიანცის ფირმის ბაზაზე შეიქმნა სავაჭრო-სამრეწვ. ს. ს., რ-მაც 1900 გამოუშვა 0,5 მლნ. მან. პროდუქცია. 1902 თბილისში ჩამოყალიბდა თამბაქოს ს. ს. „მირი", რ-ის ნაწარმი კავკ. და რუს. ბაზარზე იყიდებოდა. 1900 თბილისში ჩამოყალიბდა „ტაიროვის, ალიხანოვისა და ტოლეს ზეთსახდელი, საპნისა და სანთლის ქარხნების სააქციო საზოგადოება", რ-ის ძირითადი კაპიტალი 0,5 მლნ. მან იყო. ამ საზ-ბის პროდუქციამ რუს. და უცხ. ბაზარზე მიიღო 5 ოქროს, 2 ვერცხლისა და 4 ბრინჯაოს მედალი.

1900 თბილისში მუშაობას შეუდგა ბელგ. ს. ს., რ-მაც ქალაქის მმართველობასთან დადებული ხელშეკრულების თანახმად ივალდებულა ელექტროწევაზე გადაეყვანა 11,5 *კმ* კონკის ხაზი და გაეყვანა 10,5 *კმ* სიგრძის ტრამვაის ხაზი. ს. ს-ის ძირითადი კაპიტალი 9,5 მლნ. ფრანკს შეადგენდა. გარდა აღნიშნული საზ-ბისა, საქართველოში მოქმედებდა „ტყეების ექსპლუატაციის ფრანკფურტის საზოგადოება", „ქუთაისის სამთო და სატყეო-სამრეწველო საზოგადოება". ბათუმში მოქმედებდა ს. ს. „შელენგოვსკი და კომპანია", რ-ის აქციონერები იყვნენ ქართვ., რუსი, პოლ., ებრ. და ბერძენი საქმოსნები, აგრეთვე „ბნიტო" ანუ „კასპია-შავი ზღვის ნავთობმრეწველობისა და ვაჭრობის სააქციო საზოგადოება" (როტშილდის ფირმა) და ა. შ.

სსრკ-ში ს. ს. შეიქმნა ნეპის პირველ წლებში. იგი საბჭ. ეკონ. მართვის ერთ-ერთი ფორმა იყო და 30-იანი წწ. დასაწყისში ლიკვიდირებულ იქნა. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების პერიოდში არსებული ს. ს-იდან აღსანიშნავია *რუსეთ-კავკასიის სააქციო სავაჭრო საზოგადოება*, *ჭიათურის შავი ქვის მრეწველთა აქციონერული საზოგადოება* და ა.შ. II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ ზოგიერთ სოციალ. ქვეყანაში (ბულგარეთი, უნგრეთი, რუმინეთი, ჩსრ., კორ. სდრ) შეიქმნა შერეული მთავრობათაშორისი ს. ს., რ-შიც მონაწილეობდა სსრ კავშირიც. მისი მიზანი იყო ხელი შეეწყო ამ ქვეყნების სახ. მეურნ. ცალკეული დარგების განვითარებისათვის. 1954—55 ს. ს. სოციალ. ქვეყნებში ლიკვიდირებულ იქნა.

*ჯ. კახნიაშვილი.*

**საალრიცხვო-საგამომცემლო თაბახი,** იხ. *თაბახი.*

**სააღსრულებო საბუთები,** საბუთები, რ-თა საფუძველზე იძულებით სრულდება სასამართლო, საარბიტრაჟო ან კანონში აღნიშნულ სხვა ორგანოთა აქტები, დადგენილებები და გადაწყვეტილებები (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., მ. 353). ს. ს-იდან პრაქტიკაში ხშირად გვხვდება *სააღსრულებო ფურცელი*, საარბიტრაჟო ორგანოთა ბრძანებები და სანოტარო კანტორების სააღსრულებო წარწერები. სანოტარო კანტორა საბუთზე ხელმოწერით ადასტურებს განსაზღვრული ფულადი თანხის გადახდევინების ან რაიმე სხვა ქონების მიღების უფლებას, რ-ის იძულებითი შესრულება ხდება ამ წარწერის საფუძველზე — სასამართლოსა და არბიტრაჟის გარეშე. იმ საბუთების ნუსხა, რ-თა საშუალებითაც უდავო წესით ხდება ფულის ან სხვა ქონების იძულებითი გადახდე-

ვინება, მტკიცდება მოკავშირე რესპ. მთავრობის დადგენილებით.

**სააღსრულებო ფურცელი,** *სააღსრულებო საბუთის* სახეობა, რ-საც აძლევენ გადამხდევინებელს სამოქალაქო საქმეებზე სასამართლო გადაწყვეტილების, *მორიგების*, *სამედიატორო სასამართლოსა* თუ *ამხანაგური სასამართლოს* გადაწყვეტილებებისა და სხვათა შესასრულებლად, აგრეთვე *განაჩენის*, *განჩინებისა* და სასამართლოს დადგენილების აღსასრულებლად (ქონებრივი გადახდევინების ნაწილში). ს. ფ-ს სასამართლო გასცემს, როგორც წესი, გადაწყვეტილების კანონიერ ძალაში შესვლის შემდეგ. ს. ფ-ის დაკარგვის შემთხვევაში სასამართლოს შეუძლია გასცეს დუბლიკატი (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., მ. 357).

**საახალჯიშე შეჯვარება,** სასოფლო-სამეურნეო ცხოველთა მოშენების მეთოდი, რ-საც იყენებენ 2 ან რამდენიმე ჯიშისაგან ახალი, უფრო სრულყოფილი ჯიშის მისაღებად. ს. შ-ში თუ 2 ჯიში მონაწილეობს, მარტივი ეწოდება, თუ 3 და მეტი — რთული. რთული ს. შ-ის კლასიკური მაგალითია *ორლოვის ჩორთმავალი*. სსრკ-ში ს. შ-ის გზით ათობით ახ. სას.-სამ. ცხოველის (მსხვ. რქ. საქონლის, ცხენის, ღორის, ქათმის, ბატის, იხვის, ინდაურის) ჯიშია გამოყვანილი.

**სააჯო კარი,** სამსჯავრო, სასამართლო დაწესებულება და მისი შენობა ძვ. საქართველოში. იხსენიება შიომღვიმის მონასტრის 893—918 საბუთსა (ე. წ. დაწერილი შიომღვიმისა ბეგრის დადების შესახებ) და ხელმწიფის კარის გარიგებაში (XIV ს.). მართლმსაჯულების დარგში დავით აღმაშენებლის სარეფორმო მოღვაწეობის შედეგად ს. კ-ს უმაღლესი სასამართლოს ფუნქციები დაეკისრა (მანამდე უზენაეს მართლმსაჯულებას თვით მეფე ახორციელებდა). აქ განიხილებოდა ქვედა საფეხურის სასამართლოს გადაწყვეტილებით უკმაყოფილო მომჩივნის აჯა. ს. კ-ს ექვემდებარებოდა როგორც სამოქალაქო, ისე სისხლისსამართლებრივი საქმეები, საჩივრები ფეოდალთა თუ მოხელეთა მოძალადეობის შესახებ. ს. კ. მართლმსაჯულების მუდმივმოქმედი და კოლეგიური ორგანო იყო, რ-ის საერთო საქმიანობას XII ს. ათიანი წლებიდან მეფის უპირველესი მოხელე *მწიგნობართუხუცეს-ჭყონდიდელი* წარმართავდა. ორშაბათობით იგი პირადად იყო ს. კ-ში, თავისი უახლოესი ხელქვეითი მოხელეების — მეფის საწოლისა და ზარდახნის ანუ სამხ. საწყობის *მწიგნობრების* თანხლებით საქმიანობდა, „ობოლთა და ქვრივთა და მიმძლავრებულთა მოჩივართა“ განიკითხავდა. კვირის დანარჩენ დღეებში ს. კ. სხვა მსაჯულთა შემადგენლობით მოქმედებდა.

*წყარო* და *ლიტ*.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965, გვ. 4, 81—82; ქართული სამართლის ძეგლები, ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970, გვ. 34, 54, 88—91, 187; ნთელავა ი., საქართველოს ცენტრალური და ადგილობრივი მმართველობა XI—XIII სს., თბ., 1983; ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928, გვ. 131—132, 136—137; ნაკვ. 2, ტფ., 1929, გვ. 477—479, 486—487. *ი. ფუტკარაძე.*

**საბა,** სავე (გ. 589), თურქთა დას. სახაკანოს მმართველი, უფლისწული აშინას დინასტიიდან. სარდლობდა 589 შუა აზიიდან აღმ. ირანში შეჭრილ თურქთა დას. სახაკანოს ლაშქარს. აგვისტოში ჰერათის ბრძოლაში ირანელმა სარდალმა ბაჰრამ ჩუბინმა თურქები დაამარცხა (ს. თვით ბაჰრამმა მოკლა), რის შემდეგაც თურქთა მოკავშირეებმა სასწრაფოდ დატოვეს ირანის ტერიტორია. *ჯუანშერი* ს-ს „თურქთა მეფედ“ იხსენიებს. ს-ს ძე იყო მოხო (ქართ. წყაროებით — *ჯიბღუ*) იმპერატორ ჰერაკლეს მოკავშირე 626—28 ირანელთა წინააღმდეგ ომში.

*ლიტ*.: გოილაძე ვ., ჯუანშერის თხზულებაში მოხსენიებული „თურქთა მეფე საბა“ და „ჯიბღა ერისთავი“, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1977, № 2; Гутилев Л. Н., Война 589 г. и Гератская битва, «Известия отделения общественных наук АН Таджикской ССР», 1960, № 2 (23). *ვ. გოილაძე.*

**საბა,** ქართლის კათალიკოსი დაახლ. V ს. ბოლოს, VI ს. დასაწყისში. ისტორიკოს ჯუანშერის ცნობით, იგი პირველი ქართვ. კათალიკოსი იყო (მანამდე კათალიკოსები ბერძნები იყვნენ).

*წყარო*: ჯუანშერი, ცხოვრება ვახტანგ გორგასლისა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

**საბა** (გვარად ტუსისშვილი), ნინოწმინდის ეპისკოპოსი მიტროპოლიტის წოდებით დაახლ. 1744—88. ერეკლე II-თან დაახლოებული პირი. ატარებდა „ათორმეტ უდაბნოთა“ არქიმანდრიტის წოდებას. იყო მეფის პირადი წარმომადგენელი დოდოს რქის (1760-მდე), იოანე ნათლისმცემლის (1860-იდან), დავითგარეჯის (1769-იდან) მონასტრებში. ს-ს ნაშრომში „ანდერძისებრნი ლუწანი“ ასახულია საქართვ. ეკონომიკის, ეკლესიის, სამართლის, ხელოვნ. და მატერ. კულტურის მდგომარეობა XVIII ს-ში. ს. დიდ საამშენებლო მუშაობას ეწეოდა. შეაკეთა და განაახლა ნინოწმინდის საკათედრო ტაძარი, ააგო სამეურნეო დანიშნულების სათავსები, ტაძარს დაუბრუნა დაკარგული ყმა-მამული. საეპისკოპოსო ტაძრის გალავანში დღესაც დგას ს-ს ორსართულიანი სასახლე; 1774—77 შორის აგებული შენობა გეგმით ძვ. ქართ. ანფილადურ სასახლეებს ენათესავება, მაგრამ ძალინის და სხვ. სასახლეთაგან განსხვავებით თითქმის სრულიად თავისუფალია სპარს. გავლენისგან. აქ უკვე ევრ. არქიტ. ფორმების შემოჟონვა შეინიშნება, რაც მას ქართ. არქიტექტურის განვითარების უფრო გვიანდ. ხანასთან (XIX ს.) აკავშირებს.

*პუბლ*.: ბარნაველი ს., საბა ტუსისშვილის „ანდერძისებრნი ლუწანი“, «ქართული ხელოვნება», 1950, № 3.

*ლიტ*.: ლომინაძე ბ., ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან (სენიორიები), [ტ.] 1, თბ., 1966; რჩეულიშვილი ლ., საბა ტუსისშვილისეული სასახლე სოფ. ნინოწმინდაში, «ქართული ხელოვნება», 1950, № 3.

**საბა** (Saba) (ნამდვ. გვარი პოლი, Poli) უმბერტო (9. III. 1883, ტრიესტი,— 25. VIII. 1957, გორიცია), იტალიელი პოეტი. ლექსების პირველ კრებულებში „ჩემი თვალებით“ (1912), „მსუბუქი და მოფარფატე საგნები“ (1920) და სხვ. აგრძელებდა ჯ. *პასკოლის* ტრადიციებს. მნიშვნელოვანია მისი კრებულები „კანცონიერე“ (1921-იდან ლექსებსა და კრებულებს აერთიანებდა ამ სათაურით), „სიტყვები“ (1934), „უკანასკნელი ქმნილებანი“ (1944), „ხმელთაშუაზღვისეული“ (1947), „თითქმის მოთხრობა“ (1951) და სხვ.

**საბაგირო გზა,** იხ. *ბაგირგზა*.

**საბადელი** (Sabadell), ქალაქი ესპანეთში, კატალონიაში, ბარსელონის პროვინციაში. 159 ათ. მცხ. (1975). ბარსელონის სამრეწვ. ქალაქ-თანამგზავრი. განვითარებულია საფეიქრო მრეწვ., საფეიქრო მანქანათმშ., ხელსაწყოთმშენებლობა, ქიმ. მრეწველობა.

**საბადური,** სოფელი აჭარის ასსრ ქედის რ-ნში (ზვარის სოფსაბჭო), მდ. აჭარისწყლის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 400 *მ*, ქედიდან 16 *კმ*. წონიარისის კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. წონიარისში (6 *კმ*).

**საბადურის ქედი,** თრიალეთის ქედის დას. განშტოება. ს. ქ-ზეა მწვერვალები: საბადური (2359 *მ*). ოშორა (2607 *მ*), ორთათავი (2512 *მ*), აგებულია შუაეოცენური ანდეზიტური ტუფ-ბრექჩიებითა და ტუფ-ქვიშაქვებით. ქედის სამხრ. კალთა დასერილია მდ. ოშორისა და მის შენაკადთა ხევ-ხეობებით. ქედის დიდი ნაწილი შემოსილია შერეული ფოთლოვანი ტყით, მცირე ნაწილი — სუბალპ. და ალპ. მდელოებით. *გ. ჩანგაშვილი.*

**საბაელთა სამეფო,** საბა (არაბ. Sb', Saba), ერთ-ერთი უძველესი ადრინდელი კლასობრივი სახელმწიფო სამხრ. არაბეთში (იემენში). დასახლებული იყო სემიტური ტომებით, რ-თაც საკუთარი დამწერლობა ჰქონდათ (შემორჩენილია საბაური დამწერლობის მრავალი ძეგლი). ს. ს-ს მმართველთა რეზიდენცია ქ. მარიბში იყო. წარმოიშვა არაუგვიანეს ძვ. წ. VIII ს-ისა (ს. ს-ს მეფენი იხსენიებიან ასურულ ლურსმულ წყაროებშიც) მაგრამ თუ ბიბლიური ლეგენდა ისრაელში, მეფე სოლომონთან ს. ს-ს დედოფლის გამგზავრებისა მოგვიანო ჩანართი არ არის, ს. ს-ს არსებობა შეიძლება ვივარაუდოთ ძვ. წ. X ს-იდანაც. ხელსაყრელი გეოგრაფიული ადგილმდებარეობის წყალობით ს. ს. გადაიქცა დამაკავშირებელ ხიდად ძვ. წ. I ათასწლ. ინდ., აფრ. აღმ. სანაპიროსა და ბერძნ.-რომაული და ელინისტური სამყაროების დიდი სავაჭრო-საქარავნო გზებისა. განთქმული იყო სიმდიდრით. ს. ს-ში ადრევე განვითარდა ვაჭრობა. იმდროინდელ სამხრ. არაბ. სხვა სახელმწიფოებთან ერთად, ს. ს. აწვდიდა ნელსაცხებლებს მთელს ახლო აღმოსავლეთს. თავისებური იყო ს. ს-ს სახელმწიფოებრივი წყობა. ადრეული ხანებიდანვე სახელმწიფოს სათავეში ედგნენ „მუქარიბები“ (ქურუმები). ისინი ახორციელებდნენ სამეურნეო, საკრალურ და სახელმწ.-პოლიტ. ფუნქციებს, რომელთაგან პირველ პლანზე იდგა სამეურნეო ფუნქცია (ქალაქის ზღუდეების, ტაძრების, სარწყავი და თავდაცვითი ნაგებობების, საკურთხევლებისა და არხების მშენებლობა). სახელმწ.-საზ. ცხოვრებაში გარკვეულ როლს ასრულებდნენ აგრეთვე „ეპონიმები“ (ირჩევდა უხუცესთა საბჭო 7 წლის ვადით), რ-თაც ასევე ეკისრებოდა სამეურნეო და საკრალური მოვალეობანი, რაც გამოიხატებოდა თესვისა და სამეურნეო კალენდრის თვალყურის დევნებაში, საკულტო ცერემონიალების ორგანიზაციაში და ა. შ. ს. ს-ს მეფეებს ევალებოდათ სამხ.-პოლიტ. და სამშენებლო ფუნქციების შესრულება (ძირითადად პირველისა). მათ ხელთ ეპყრათ საკანონმდებლო ხელისუფლება. თუ ადრეულ ხანებში, როცა ჭარბობდა პირველყოფილ-თემური წყობილების გადმონაშთები, ს. ს-ს მეფეთა ძალაუფლება შეზღუდული იყო მუქარიბების უფლებებით, მოგვიანო ხანებში სამეფო ხელისუფლება გაძლიერდა სწორედ მათი ფუნქციების მითვისების ხარჯზე. ძვ. წ. I ათასწლ. დასასრულისათვის ს. ს-ს სახელმწიფო (სამხრ. არაბეთის სხვა ქვეყნებთან ერთად) დასუსტდა. ახ. წ. I ს-ში ს. ს-ს მეფეებმა შეძლეს სამხრ. არაბ. მთელი ტერიტ. გაერთიანება. კულტურამ განიცადა ძლიერი ელინისტური გავლენა, . განსაკუთრებით სკულპტურასა და სამონეტო საქმეში. III—IV სს-ში საქარავნო ვაჭრობის დაცემასთან ერთად სამხრ. არაბეთის სახელმწიფოები დასუსტდნენ. IV ს-ში მთე-



საბა ტუსიშვილის სასახლე. განჯინის კარის დეტალი. ნინოწმინდა. XVIII ს.

საბა ტუსიშვილის სასახლე. ნინოწმინდა. XVIII ს.



ლი ეს ტერიტ. *ჰიმიარიტების სამეფოს* ძლიერ გავლენაში მოექცა.

*ლიტ.*: Лундин А. Г., Государство мукаррибов Саба, М., 1971. *გ. გიორგაძე.*

**საბავშვო ბაგა,** სსრკ-ში ჯანდაცვის სისტემის სკოლამდელი აღზრდის დაწესებულება 2 თვიდან 3 წლამდე ასაკის ბავშვებისათვის. ს. ბ-ის დანიშნულებაა ბავშვთა ჯანმრთელობის დაცვა, ფიზ. და ფსიქ. განვითარება. ბავშვები აქ იმყოფებიან ან 9—12 საათის განმავლობაში ან დღე და ღამე. დედათა და ბავშვთა დაცვის უზრუნველყოფის ერთ-ერთი ძირითადი პირობაა ს. ბ-ის ფართო ქსლის შექმნა ს. ბ-ში გამოყოფილია 4 ასაკობრივი ჯგუფი: 9 თვემდე, 9—14 თვის, 14—24 თვის, 2—3 წლის. თითოეული ჯგუფისთვის დადგენილია სათანადო რეჟიმი. 1983 საქართველოში იყო 1000-მდე ს. ბ. (52 ათ. აღსაზრდელი). 1959-იდან სსრკ-ში შეიქმნა *საბავშვო ბაგა-ბაღები*.

**საბავშვო ბაგა-ბაღები,** სკოლამდელი აღზრდის დაწესებულება სსრკ-ში 2 თვიდან 7 წლამდე ასაკის ბავშვებისათვის. შეიქმნა 1959. ასრულებს *საბავშვო ბაგისა* და *საბავშვო ბაღის* ფუნქციებს. ყველა ასაკობრივ ჯგუფს აქვს თავისი იზოლირებული ბინა; ბავშვები რჩებიან იქ 9—12 საათს ან მთელი დღე-ღამე. პედ. ხელმძღვანელობას უწევს სახ. განათლების ორგანოები, სამკურნ.-პროფილაქტ. მომსახურეობას — ჯანდაცვის ორგანოები. სკოლამდელი ჯგუფების აღმზრდელები არიან პედ. სასწავლებლების კურსდამთავრებულები, საბაგო ჯგუფებისა — პედ. და სამედ. სასწავლებელთა კურსდამთავრებულები. 1983 საქართველოში სულ იყო 834 ს. ბ.-ბ. (107 ათ. აღსაზრდელი).

**საბავშვო ბაღი,** სკოლამდელი ასაკის ბავშვთა საზოგადოებრივი აღზრდის დაწესებულება. ს. ბ., როგორც დაწესებულების ტიპი, მსოფლიოს ბევრ ქვეყანაში არსებობს და, როგორც წესი, სახ. განათლების სისტემის პირველი საფეხურია.

ს. ბ-ის ტიპის პირველი საზ. დაწესებულება 1802 დაარსა რ. *ოუენმა* ნიუ-ლენარკში (შოტლანდია), სახელწ. — ს. ბ. კი შემოიღო ფ. *ფრებელმა* გერმანიაში 1837. რუსეთში პირველი ს. ბ. გაიხსნა XIX ს. 60-იან წლებში. 1914 სულ იყო 150 ს. ბ. (4 ათ. აღსაზრდელი).

საბჭ. ხელისუფლების დამყარებისთანავე დაიწყო ს. ბ-ის ორგანიზაცია. სკკპ პროგრამაში დასმულია სკოლამდელი დაწესებულებების ქსლის შემდგომი გაშლის ამოცანა მშრომელთა მოთხოვნილების შესაბამისად. ს. ბ-ს ხსნიან სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოები, საწარმოები, უწყებები, კოლ-ბები. ს. ბ-ში იღებენ 3—6—7 წლის ბავშვებს. ამასთანავე 1959-იდან გახსნილია *საბავშვო ბაგა-ბაღები*

აღსაზრდელებთან მუშაობა ტარდება ს. ბ-ში აღზრდის პროგრამის მიხედვით. ბავშვები გაერთიანებული არიან 20—25 კაციან ჯგუფებში: უმცროს ჯგუფში — 4 წლის, საშ. ჯგუფში — 5 წლის, უფროს ჯგუფებში კი — 6 წლის ბავშვები. ს. ბ-ში ბავშვები 10 — 12 საათს არიან. არსებობს ინტერნატის ტიპის ს. ბ-ც, სადაც ბავშვები დღე და ღამე რჩებიან. აღზრდა და სწავლება მშობლიურ ენაზე ტარდება. აქვე ხორციელდება ბავშვთა ფიზ., გონებრივი, ზნეობრივი, ესთეტური და შრომითი აღზრდა რაციონალური რეჟიმი ითვალისწინებს თამაშს (სკოლამდელი ასაკის ბავშვთა ქცევის ძირითადი ფორმა), მეცადინეობას, შეძლებისდაგვარი შრომისა და დასვენების მონაცვლეობას. აღმზრდელებად აქ მუშაობენ სპეც. განათლების მქონე პედაგოგები. 1983 საქართველოში სულ იყო 1176 ს. ბ. (59,5 ათ. აღსაზრდელით).

სოციალ. ქვეყნებში ს. ბ-ები სახ. განათლების სისტემაში შედის და მათ ინახავს სახელმწიფო. კაპიტალ. ქვეყნებში ს. ბ-ები ძირითადად კერძოა, ზოგჯერ ეკლესიის ან საზ. ორგანიზაციების ხარჯზეა.

**საბავშვო და ახალგაზრდული ენციკლოპედიები,** სამეცნიერო-პოპულარული საცნობარო ლიტ-რა ბავშვებისა და ახალგაზრდებისათვის. არის 2 სახეობისა; სისტემური და სალექსიკონო-ანბანური, არის აგრეთვე ისეთი ს. და ა. ე. რ-ებშიც შეთავსებულია ორივე სახეობა. მაგ., „ოქსფორდის ახალგაზრდული ენციკლოპედია“ („Oxford junior encyclopaedia“, v. 1—13, Oxford, 1964), რ-იც ტომებად დაყოფილია დარგების მიხედვით, ხოლო თითოეული ტომის მასალა განლაგებულია ანბანზე. ამ ენციკლოპედიების წინამორბედად ითვლება ი. ა. კომენსკის წიგნი „გრძნობადი სამყარო სურათებში“ („Orbis sensualium pictus“, 1658). XVIII ს. დასასრ. და XIX ს. დასაწყისში დას. ევრ. მთელ რიგ ქვეყნებში გამოიცა სისტემური ს. და ა. ე. რუსეთში პირველი სისტემური ს. და ა, ე. „Детская энциклопедия, или Новое сокращение всех наук“, გამოვიდა 1802, სსრკ-ში სისტემური „Детская энциклопедия“ გამოვიდა ა. მარკუშევიჩის რედაქტორობით (1-ლი გამოც., 1958—62, 10 ტომად; მე-2 1964—69, 12 ტომად. 1963-იდან დაიწყო მისი ქართ. თარგმანის გამოცემა); სალექსიკონო-ანბანური გამოცემა „Что такое“? „Кто такой?“ (кн. 1 — 2, M., 1968). უცხ. ს. და ა. ე-დან მნიშვნელოვანია: ბრიტანული „ახალგაზრდული სამეცნიერო ენციკლოპედია“ („Junior science encyclopaedia“, v. 1—8, L., 1966), „საბავშვო ენციკლოპედია“ („ბრიტანიკა“) („Children's Britannica“, v. 1—12, L., 1964), იტალიური „ანბანური ენციკლოპედია გოგონებისა და ბიჭებისათვის“ („Enciclopedia alfabetica per ragazzi“, v. 1—3, Mil., 1956), ამერიკული „ცოდნის ახალი წიგნი. საბავშვო ენციკლოპედია“ („The new book of knowledge“. The children's encyclopaedia“, v. 1—20, N. Y., 1969), რ გიიოს ფრანგული „ლარუსის ენციკლოპედია ბავშვებისათვის“ (Guillot R., Encyclopédie Larousse des enfants, P., 1956“), უნგრული „საბავშვო ენციკლოპედია“ („Gyermekenciklopédia“, 1961), გერმანული (გდრ) «„ანტონიდან“ „ცილინდრამდე“». ლექსიკონი ბავშვებისათვის» („Von Anton bis Zylinder“. Das Lexikon für Kinder, B., 1968) და სხვ.

**საბავშვო თეატრი,** ბავშვთა აუდიტორიისათვის განკუთვნილი მუდმივმოქმედი პროფესიული თეატრი, რ-იც მიზნად ისახავს ბავშვებისა და ახალგაზრდების იდეურ და ესთეტიკურ აღზრდას სცენური ხელოვნების საშუალებით. ს. თ-ის რეპერტუარი მაყურებელთა ასაკობრივი ინტერესებისა და ფსიქოლ. თავისებურებათა გათვალისწინებით იქმნება და ძირითადად 3 ჯგუფად იყოფა: უმცროსი, საშ. და უფროსი ასაკის მოსწავლეთათვის. ყოველ ს. თ-თან არსებობს პედ. ნაწილი — მაყურებელთან მუშაობის უშუალო ორგანიზატორი, რ-იც ამყარებს კავშირს სკოლებთან, პიონერულ და კომკავშირულ ორგანიზაციებთან. სხვა მხრივ ს თ-ის სტრუქტურა და ადმ. ორგანიზაცია პრინციპულად არაფრით განსხვავდება მოზრდილთა თეატრისაგან.

რევოლუციამდელ რუსეთში არ იყო არც ერთი ს. თ. იგი პირველად სსრკ-ში შეიქმნა. პირველი ს. თ-ები წარმოიშვა 1918—20 პეტროგრადში, მოსკოვში, სარატოვში, ეკატერინოდარში, მაგრამ ისინი სამოქალაქო ომის წლებში აღმოცენდნენ და ცოტა ხანს იარსებეს.

1920—22 შეიქმნა მოსკ. პირველი სახელმწ ს. თ., მოსკ. თეატრი ბავშვთათვის, ლენინგრ. მოზარდ მაყურებელთა თეატრი, რ-თაც დასაბამი მისცეს ქვეყანაში ს. თ-ების აღმოცენებას. ს. თ-ები გაიხსნა აგრეთვე კიევში (1924), თბილისში (1927— რუსული; 1928 — ქართული), გორკიში (1928), ნოვოსიბირსკში (1930) და სხვ. ქ-ებში. ამავე დროს გაიზარდა პროფ. *თოჯინების თეატრების* რიცხვიც, რ-ებიც ძირითადად უმცროსი ასაკის ბავშვებს ემსახურება. ს. თ-ების პირველი მოღვაწეები იყვნენ რეჟისორები: ა. ბრიანცევი, ნ. საცი, ი. ბონდი, გ. როშალი, ა. თაყაიშვილი, ნ. მარშაკი და სხვ. დიდი ამაგი დასდო ს. თ-ს კ. შახ-აზიზოვმა.

საქართველოში ს. თ-ის შექმნის ცდები ოქტ. რევოლუციამდეც იყო, მაგრამ მისი განხორციელება საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ გახდა შესაძლებელი. ქართ. ს. თ-ის ისტორიაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს ფოთის ს. თ-ს, რ-იც შეიქმნა 1918 ვ. მარჯანიშვილის (კ. მარჯანიშვილის ძმა) ხელმძღვანელობით. თეატრს რეპერტუარში ჰქონდა მუს. და დრამ. სპექტაკლები, მ. შ. შ. პეროს „ჩექმებიანი კატა“, კ. ლუკაშევიჩის „ყვავილთა შორის“, ს. ბუშის „მხიარული მარიონეტები“ და სხვ. თეატრი საბოლოოდ გაფორმდა სახელმწ. საბავშვო თეატრად 1935. 1923 დაარსდა თბილ. საბავშვო თეატრი, რ-ის პირველი სპექტაკლი იყო დ. ნახუცრიშვილის „ნაცარქექია — კიკილა“. დაიდგა ნ. ნაკაშიძის „კოტეს დანაშაული“, ვ. ვასილიევის „ჯადოსნური წკეპლა“ და სხვ. 1927—28 სეზონის ბოლოს თბილ. მუშათა თეატრის ახალგაზრდა მსახიობთა ძალებით, გ. მიქელაძის, დ. ანთაძისა და გ. სულიაშვილის თაოსნობით შეიქმნა ე. წ. ს. თ. „ექსპერიმენტული კოლექტივი“, რ-მაც დადგა მარკ ტვენის „ტომ სოიერი“, ნ. ნაკაშიძის „მზისკენ“, ს. ზაიაცკის „რობინ ჰუდი“. ამ კოლექტივის საფუძველზე 1928 შეიქმნა თბილ. მოზარდ მაყურებელთა ქართ. სახელმწ. თეატრი (იხ. *თბილისის მოზარდ მაყურებელთა ქართული თეატრი*).

ს. თ-ები დგამდნენ ვ. კატაევის, ს. მარშაკის, ს. მიხალკოვის, ა. ბარტოსა და სხვ. საბავშვო პიესებს. საბჭ. ს. თ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს: ე. შვარცმა, რეჟისორებმა — ა. შაპიროშ, მ. კნებელმა, პ. ხომსკიმ, ს. ჭელიძემ და სხვ.; მსახიობებმა — ვ. სპერანტოვამ, ლ. კნიაზევამ, გ. კუპრაშვილმა, თ. თვალიაშვილმა, ვ. არეშიძემ, მ. ერგნელმა, გ. დარისპანაშვილმა და სხვ.; მხატვრებმა— ე. ფედოტოვმა. ს. ვირსალაძემ, მ. გოცირიძემ და სხვ.; კომპოზიტორებმა ტ. ხრენიკოვმა, ნ. სტრელნიკოვმა, ა. შავერზაშვილმა და სხვ.

სსრკ-ში 1982 მოქმედებდა 56 დრამ. და ერთი მუს. ს. თ.

საბჭ. ს. თ-ების ფართოდ განვითარებამ მისცა გეზი საზღვარგარეთის ქვეყნებს შეექმნათ მსგავსი თეატრები. ისინი ფართოდ სარგებლობენ საბჭ. ს. თ-ების რეპერტუარითა და გამოცდილებით. სოციალ. ქვეყნებში: უნგრეთში, ბულგარეთში, რუმინეთში და სხვ. ს. თ-ებს სახელმწიფო უჭერს მხარს, მათ განკარგულებაშია სტაციონარული შენობები. კაპიტალ. ქვეყნებში ს. თ-ები კერძო ინიციატივით არსებობს, ხშირად ისინი ნახევრად პროფ. მოძრავი დასებია.

ს. თ. ჰქვია აგრეთვე ბავშვთა ძალებით გათამაშებულ სპექტაკლებსაც.

1965 შეიქმნა ს. თ-ების საერთაშ. ორგანიზაცია „ასიტეჟი“ რ-იც აწყობს ს. თ-ების ფესტივალებს, დათვალიერებებს და სხვ. *შ. ცუცქირიძე.*

**საბავშვო კინო,** კინოხელოვნების ნაწარმოებები — მხატვრული, დოკუმენტურ-ქრონიკალური და სამეცნიერო-პოპულარული ფილმები, რ-ებიც იქმნება სპეციალურად ბავშვებისათვის. სსრკ-ში ს. კ. ბავშვთა კომუნისტური აღზრდის ერთ-ერთი აქტ. საშუალებაა.

ს. კ., როგორც კინოხელოვნების განსაკუთრებული სფერო, პირველად სსრკ-ში შეიქმნა. პეტერბურგში, მოსკოვსა და სხვ. ქ-ებში იმართებოდა კინოსეანსები ბავშვებისათვის, უჩვენებდნენ რუს. ხალხ. ზღაპრების კლასიკურ ლიტ. ეკრანიზაციებს, პირველ რუს. მულტფილმებს. 1918 გამო-

ვიდა პირველი საბავშვო ფილმი „სიგნალი" (ვ. გარშინის მოთხრობის მიხედვით, რეჟ. ა. არკატოვი). 1924-იდან დაიწყო საბავშვო ფილმების რეგულარული წარმოება. დიდ ქ-ებში გაიხსნა საბავშვო კინოთეატრები. 1931 მოსკოვში ცენტრ. სამხატვრო სახლთან შეიქმნა სამეცნ.-მეთოდ. კინოსექტორი. 1936—48 მოსკოვში მუშაობდა კინოსტუდია „საკავშირო საბავშვო ფილმი", რ-იც საბჭ. საბავშვო კინემატოგრაფიის ცენტრს წარმოადგენდა. 1936 შეიქმნა „საკავშირო მულტფილმი"-ს სტუდია. 1959 კინოსტუდია „მოსფილმთან" ჩამოყალიბდა გაერთიანება „ახალგაზრდობა"; 1963 მ. გორკის სახ. კინოსტუდია გადაკეთდა მ. გორკის სახ. საბავშვო და ახალგაზრდულ ცენტრ. კინოსტუდიად. იდგმებოდა სხვადასხვა ჟანრისა და თემატიკის ფილმები. პირველი ხმოვანი საბავშვო ფილმია „დაჩეული ფეხსაცმელები" (1933, რეჟ. მ. ბარსკაია). ბავშვებისა და ახალგაზრდობის გმირობას რევოლუციისა, სამოქალაქო ომისა და დიდი სამამულო ომის პერიოდს (1941—45) მიეძღვნა მრავალი ფილმი, მ. შ. „იყო ერთი გოგონა" (1944, რეჟ. ვ. ეისიმონტი), „ახალგაზრდა გვარდია" (1948, ა. ფადეევის რომანის მიხედვით) და სხვ. თანამედროვე თემებზე შეიქმნა ფილმები: „თემური და მისი რაზმი" (1940, გაიდარის მოთხრობის მიხედვით, რეჟ. ა. „რაზუმნი"), „ვასიოკ ტრუბაჩოვი და მისი ამხანაგები" (1955), „ტრუბაჩოვის რაზმი იბრძვის" (1957; ვ. ოსეევას მოთხრობის მიხედვით, ორივეს რეჟ. ი. ფრეზი), „ჩემი მეგობარი კოლკა" (1961, რეჟ. ა. სალტიკოვი და ა. მიტა) „ორშაბათსაც მოვესწრებით" (1969, რეჟ. ს. როსტოცკი) და სხვ. ფილმების უმეტესობას შეადგენ ფილმ-ზღაპრები, რ-ებიც დაფუძნებულია ფოლკლორულ მასალაზე კლასიკური და თანამედროვე ლიტ-რის საუკეთესო ნაწარმოებების ეკრანიზაციებს წარმოადგენს. დიდი პოპულარობა მოიპოვა ფილმებმა: „მშვენიერი ვასილისა" (1940), „კუზიანი კვიცი" (1941; ორივეს რეჟ. ა. როუ), „ქვის ყვავილი" (1946, რეჟ. ა. პტუშკო), „გერია" (1947, რეჟ. ნ. კოშევეროვა და მ. შაპირო) და სხვ. ბავშვებისათვის გამოდის სამეცნ. პოპულარული კინოჟურნალები. მრავალი საბავშვო ფილმი დაჯილდოვდა პრემიებითა და საპატიო ჯილდოებით საკავშ. კინოფესტივალებზე. კაპიტალ. ქვეყნებში საბავშვო ფილმების წარმოება დაიწყო II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ. დიდი პოპულარობით სარგებლობს ამერიკელი რეჟისორის უ. დისნეის ფილმები. საბავშვო ფილმების ფესტივალები ტარდება 1953-იდან.

საქართველოში სათანადო ყურადღება ექცევა საბავშვო ფილმებს. 1923 რეჟ. ი. პერესტიანმა გადაიღო ფილმი „წითელი ეშმაკუნები", რ-იც სამოქალაქო ომის მონაწილე, რევ. სულისკვეთებითა და რომანტიკით გატაცებულ ყმაწვილებს მიუძღვნა. 1927 კ. მარჯანიშვილმა გადაიღო საბავშვო ფილმი „გოგი რატიანი", ნ. კახიძემ — „ორი ცელქი" (1927) და „ნორჩი მფრინავი" (1928), ა. თაყაიშვილმა — „ბანაკი მთაში" (1930), და „პირველი დღე" (1936), და სხვ. 40—50-იან წლებში გადაღებული ფილმებია: კ. პიპინაშვილის „ქაჯანა" (ნ. ლომოურის ამავე სახელწ. მოთხრობის მიხედვით), თ. აბულაძისა და რ. ჩხეიძის „მაგდანას ლურჯა" (ე. გაბაშვილის ამავე სახელწ. მოთხრობის მიხედვით, პრემიები კანისა და ედინბურგის საერთაშ. კინოფესტივალებზე, 1956) და სხვ. 50—60-იან წლებში გამოვიდა ზ. გუდავაძის და შ. მარტაშვილის „მანანა", შ. გედევანიშვილის „ზვიგენის კბილი", მ. კოკოჩაშვილის „არდადეგები", ნ. ნენოვასა და გ. წულაიას „ცეროდენა რაინდები" და სხვ. 70-იან წწ. საბავშვო ფილმებიდან აღსანიშნავია: დ. აბაშიძის „ჩამირული ქალაქის მაძიებლები", ნ. ნენოვასა და გ. წულაიას „ბიჭები იასამნის ქუჩიდან", თ. გომელაურის „კაპიტნები" და სხვ. საქართვ. ტელეფილმების სტუდიამ გადაიღო ფილმები: „ქედელი" (რეჟ. ა. ნინუა), „სუფთა დაფა" (რეჟ. ო. შამათავა) და სხვ.

*ა. გვენცაძე.*

**საბავშვო ლიტერატურა,** ბავშვებისათვის დაწერილი მხატვრული, მეცნიერულ-მხატვრული და მეცნიერულ-პოპულარული ნაწარმოებები, რ-ებშიც გათვალისწინებულია მკითხველის ასაკი, ფსიქოლოგია, ასაკობრივი ჯგუფისათვის დამახასიათებელი თვისებები. მოზრდილთა ლიტ-რისგან არსებითად თითქმის არ განსხვავდება, განსხვავებულია მხოლოდ გადმოცემის სტილი; ქართვ. ბავშვების მრავალი თაობა აღიზარდა და იზრდება შ. რუსთაველის, დ. გურამიშვილის, ს.-ს. ორბელიანის, ი. ჭავჭავაძის, ა. წერეთლის, ვაჟა-ფშაველას, ა. ყაზბეგის, რ. ერისთავის, ლ. ქიაჩელის, გ. ლეონიძისა და სხვათა ნაწარმოებებზე, რ-თა დიდი ნაწილი საგანგებოდ ბავშვებისათვის არც ყოფილა დაწერილი; მათ გვერდით შეიძლება დავასახელოთ მ. სერვანტესის, დ. დეფოს, რ. ე. რასპეს, ჯ. სვიფტის, ჰ. ბიჩერ-სტოუს, ე. ვოინიჩის, მ. ტვენის, უ. სკოტის, ჩ. დიკენსის, ჟ. ვერნის, ფ. კუპერის, ჰ. კ. ანდერსენის, ა. პუშკინის, ი. კრილოვის, მ. ლერმონტოვის, ნ. გოგოლის, ლ. ტოლსტოის, ა. ჩეხოვის, დ. ფურმანოვის, ნ. ოსტროვსკის, კ. ჩუკოვსკის, ა. გაიდარის, ლ. კასილის, კ. პაუსტოვსკის, ა. ბარტოს, ს. მიხალკოვის, ვ. ბიანკის, ს. მარშაკისა და სხვათა ქართ. ენაზე თარგმნილი ნაწარმოებები.

ყველა ეროვნ. ს.-ლ. ფოლკლორით იწყება. ზღაპრები, ლეგენდები, ლექსები, გამოცანები, ანდაზები უდიდეს როლს თამაშობს ბავშვის გონებრივ განვითარებაში, სიკეთის, სიყვარულის, პატრიოტიზმის გრძნობების ჩამოყალიბებაში.

პროფ. საბავშვო მწერლობა საქართველოში XIX ს-იდან იწყება. ს. ლ-ის შექმნასა და გამოცემას მყარი საფუძველი ჩაუყარა საყმაწვილო ლიტ. ჟურნალების „წყაროს" „ნობათის" (1883), „ჯეჯილისა" (1890) და „ნაკადულის" (1904) გამოსვლის შემდეგ.

ქართ. პროფ. ს. ლ-ის ფუძემდებლად ი. გოგებაშვილი ითვლება. უაღრესად დიდი მნიშვნელობის ფაქტად იქცა ქართ. ს. ლ-ის ისტორიაში მისი „დედა-ენა" და „ბუნების კარი". ს. ლ-ის განვითარებაში ამ ეტაპზე მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს ი. ჭავჭავაძემ, ა. წერეთელმა, ვაჟა-ფშაველამ, შ. მღვიმელმა, რ. ერისთავმა, შ. არაგვისპირელმა, ბაჩანამ, თ. რაზიკაშვილმა, ე. გაბაშვილმა, ი. ევდოშვილმა, ნ. ლომოურმა, ს. მგალობლიშვილმა და სხვებმა. ამავე პერიოდში დიდი ყურადღება დაეთმო ს. ლ-ის თარგმნას.

XIX ს. II ნახევრიდან ქართ. ს. ლ. შეივსო მეცნ.-პოპულ. ნაწარმოებებით. დაიბეჭდა ი. ალხაზიშვილის, რ. ერისთავის, ტ. მამალაძის, პ. საყვარელიძის, ანასტასია წერეთლის, ნ. წულუკიძის, ა. ჭიჭინაძის ნაწარმოებები, კრებ. „ცხოველების გამჭრიახობა" და სხვ.

ს. ლ-ის აღმავლობა საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ დაიწყო: დაარსდა ს. ლ-ის სპეც. გამომცემლობა; ბავშვებისათვის მნიშვნელოვანი ნაწარმოებები შექმნეს ნ. ნაკაშიძემ, გ. ქუჩიშვილმა, ი. გრიშაშვილმა, ლ. ქიაჩელმა, ი. აბაშიძემ, გ. კაჭახიძემ, ი. სიხარულიძემ, ლ. მეგრელიძემ, მარიჯანმა, ლ. გეგეჭკორმა, ს. ჟღენტმა, ი. მოსაშვილმა, მ. ბარათაშვილმა, მ. მრევლიშვილმა, გ. აბაშიძემ, პ. ჩხიკვაძემ, გ. ნახუცრიშვილმა, რ. ქორქიამ, ა. ხახუტაშვილმა, ლ. ჭიჭინაძემ, ნ. კეცხოველმა, მ. მიქელაძემ და სხვ. ეს იყო ახ. ტიპის, სოციალ. რეალიზმის მეთოდზე დამყარებული ს. ლ-ის ფორმირების წლები.

ს. ლ-ში სხვადასხვა დროს წარმატებით იღვწოდნენ და იღვწიან ქართვ. მწერლები: ნ. აღნიაშვილი, ხ. ბერულავა, კ გოგიაშვილი, თ. გოგოლაძე, კ დევდარიანი, ნ. დუმბაძე, რ. ინანიშვილი, ო იოსელიანი, ნ. კილასონია, მ. ლებანიძე, ა სულაკაური, მ. ფოცხიშვილი, ქ. ქუჩუკაშვილი, ჯ. ჩარკვიანი, გ. წერეთელი, ტ ჭანტურია, გ. ჭიჭინაძე, ლ. ჭიჭინაძე და სხვ.

*მ. წიკლაური.*

**საბავშვო მუსიკა,** ბავშვების მოსასმენად და ბავშვთა შესრულებისათვის განკუთვნილი მუსიკა. ს. მ-ის საუკეთესო ნიმუშებისათვის დამახასიათებელია კონკრ. სიუჟეტი, ცოცხალი პოეტური შინაარსი, მარტივი და მკაფიო ფორმა. ს. მ-ის წერისას კომპოზიტორი ითვალისწინებს სხვადასხვა ასაკის (სასკოლო, სკოლამდელი) ბავშვთა განვითარების დონესა და მხატვრული აღქმის უნარს, აგრეთვე ბავშვების საშემსრულებლო შესაძლებლობებს (ვოკალური ნაწარმოებები გარკვეული ასაკის ბავშვის ხმის დიაპაზონისა და დიქციის, ხოლო საკრავიერი მუსიკა — მისი ტექ. შესაძლებლობების გათვალისწინებით იწერება).

ხალხ. საბავშვო სიმღერის ჟანრებია: გუნდური სიმღერები, ნართაული სიმღერები, ენის გასატეხები და ა. შ. ს. მ-ის საუკეთესო ნიმუშები შექმნეს რ. შუმანმა, ი. ბრამსმა, ბ. ბარტოკმა, პ. ჩაიკოვსკიმ, ს. პროკოფიევმა, კ. ორფმა. ს. მ-ს დიდი ადგილი ეთმობა საბჭ. კომპოზიტორთა შემოქმედებაში. მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს ს. მ-ის განვითარებაში ქართვ. კომპოზიტორებმა (ა. ბუკიას ოპერა „დაუპატიჟებელი სტუმრები"; ი. გოკიელის ოპერები „წითელქუდა" და „ბროლის ქოში"; მ. დავითაშვილის ოპერები „ქაჯანა" და „ნაცარქექია", აგრეთვე მრავალი საბავშვო სიმღერა და სხვ.). 1965 შეიქმნა მოსკ. საბავშვო მუს. თეატრი (მსოფლიოში ერთადერთი). სსრკ-ში ს. მ-ის შექმნისა და პოპულარიზაციის საქმეს ხელმძღვანელობს სსრკ კომპოზიტორთა კავშირთან არსებული მუს.-ესთეტ. აღზრდის კომისია, აგრეთვე სსრკ პედ. მეცნ. აკადემია. დიდ მუშაობას ეწევა ბავშვთა მუს. აღზრდის საერთაშ. საზ-ბა.

*ლიტ.*: Рязанкина Т., Композиторы — детям, Л., 1962.

**საბავშვო სახლი,** სსრკ-ში სახელმწიფო აღმზრდელობითი დაწესებულება იმ ბავშვებისათვის, რ-ებსაც არ ჰყავთ მშობლები ან გაწყვეტილი აქვთ მათთან ურთიერთობა (მშობელთა ავადმყოფობის ან მათთვის მშობლის უფლებამოსილების წართმევის გამო და სხვ.).

სსრკ-ში 2 ძირითადი ტიპის ს. ს-ია: სკოლამდელი [3—6 (7) წლის ბავშვებისათვის] და სასკოლო [(6) 7—18 წლის ბავშვებისათვის]. სკოლამდელი მუშაობს საბავშვო ბაღების პროგრამის მიხედვით, სასკოლო ს. ს-ის აღსაზრდელები დადიან თავიანთი მიკრო რ-ნის სკოლებში. საბჭ. საზოგადოებრიობა დიდ მზრუნველობას იჩენს ს. ს-ისადმი. ჩვენი ქვეყნის მატერ. კეთილდღეობის ზრდასთან ერთად ს. ს-ის რაოდენობა კლებულობს.

**საბაზისო ფასი,** ფასი საბჭ. ეკონომიკაში, რ-იც გამოიყენება სახალხო მეურნეობის დაგეგმვასა და სტატისტიკურ აღრიცხვაში წარმოების დინამიკის, თვითღირებულების, პროდუქციის რენტაბელობისა და სახალხო მეურნეობის განვითარების სხვა მაჩვენებლების ინდექსების გამოთვლის დროს. ფასების დონე ერთსა და ამავე პროდუქციაზე წლების მიხედვით შეიძლება სხვადასხვა იყოს. ს. ფ. შესაძლებლობას იძლევა გაიზომოს და შეპირისპირდეს სხვადასხვა წლის ღირებულებითი მაჩვენებლები. ეს განაპირობებს ს. ფ-ის გამოყენების აუცილებლობას.

**საბაზისო ხელსაწყოები,** ხაზებისა და გეოდეზიური *ბაზისების* ადგილზე საზომი ხელსაწყო, რ-ითაც შეიძლება მივაღწიოთ გაზომვის არანაკლებ 1 : 1000000

ფარდობით სიზუსტეს. ს. ხ-ის ძირითადი ნაწილია სპეც. შენადნობით (ინვარი) დამზადებული მავთული (24, 48, 96 ან 170 *მ* სიგრძისა), რ-ის ბოლოებზე მიდუღებულია მილიმეტრებიანი 8—10 *სმ* სიგრძის სკალები. ამ მავთულის საშუალებით იზომება მანძილი ე. წ. მთელანებს შორის, რ-ებიც 24 *მ*-ის დაშორებით დადგმულ შტატივებზეა დამაგრებული. მ თ ე ლ ა ნ ა წარმოადგენს ცილინდრს, რ-ის ზედა ამობურცულ ფუძეზე აღნიშნულია ორი ურთიერთპერპენდიკულარული შტრიხი. გაზომვის დროს მავთულს ჭიმავენ ჭოჭონაქებზე გადაკიდებული ორი 10 *კგ*-იანი საწონის საშუალებით, სკალებს უთავსებენ მთელანის შტრიხებს და იღებენ ანათვალს 0,1 *მმ* სიზუსტით. შტრიხებს შორის გაჭიმული მავთულის სიგრძეს ზომავენ საგანგებო საზომი ხელსაწყოთი — *კომპარატორით*.

**საბაზრო ფონდები,** იხ. *სასაქონლო ფონდები*.

**საბაზრო ღირებულება,** იხ. *ღირებულება*.

**საბათქაშე სამუშაოები,** კონსტრუქციული ელემენტებისა და შენობათა ნაწილების ან ნაგებობათა ზედაპირების (გარე და შიგა კედლების, ჭერის, ტიხრის და ა. შ.) გამოყვანა საბათქაშე დუღაბით. მონოლითურ (სველ) *ბათქაშთან* დაკავშირებული ს. ს. მეტად შრომატევადია, რის გამოც თანამედროვე ინდუსტრ. მშენებლობაში უფრო ხშირად ზედაპირს მშრალი ბათქაშის მსხვილზომიანი ფურცლებითა და ქარხნული წარმოების სხვა ეფექტური გამოსაყვანი მასალებით შემოსავენ ხოლმე.

ს. ს-ს ს ვ ე ლ ი ხ ე რ ხ ი თ ასრულებენ საბათქაშე დუღაბის გამოყენებით. დუღაბს ცენტრალიზებულად ამზადებენ ქ-ნებში უმეტესად მშრალი ნარევების სახით, რ-ებიც შემდეგ სამშენებლო ობიექტებზე გადააქვთ იქ საჭირო შედგენილობის დუღაბის დასამზადებლად იყენებენ დუღაბშემრევ დანადგარსა და ავტომისაბმელზე დამონტაჟებულ გადასაძრავებელ საბათქაშე სადგურს (ნახ.) მონოლითური ბათქაშის დასამზადებლად. ს. ს. უმრავლეს შემთხვევაში ხორციელდება მექანიზებული ხერხისა და საბათქაშე აგრეგატების გამოყენებით. დუღაბს ზედაპირზე ასხამენ 3 შრედ. მ შ რ ა ლ ი ბ ა თ ქ ა შ ი ს ფ უ რ ც ლ ე ბ ი თ ზ ე დ ა პ ი რ ი ს შ ე მ ო ს ვ ა გათვალისწინებულია ისეთ სათავსებში, სადაც ჰაერის ტენიანობა არ აღემატება 60%-ს. უფრო ხშირად იყენებენ თაბაშირის შემოსაკერ ფურცლებს. სსრკ-ში გამოშვებული ფურცლების (1978) ზომებია (*სმ*-ებში): სიგრძე — 250, 270, 290 და 330; სიგანე — 120, 130, სისქე — 1,0 და 1,2. ნაკერები ფურცლებს შორის ამოვსებულია თაბაშირის მასტიკით.

*ლიტ*.: Технология строительного производства, под ред Н А. Смирнова, 2 изд., Л., 1976; Шепелев А М., Штукатурные работы, 7 изд., М., 1973.

**საბა იშხნელი** ქართველი საეკლესიო მოღვაწე IX ს-ში, იშხნის ეპისკოპოსი (ტაო-კლარჯეთი), *გრიგოლ ხანძთელის* (759—861) დეიდაშვილი და თანამოღვაწე, მასთან ერთად ცხოვრობდა ჯერ ოპიზის მონასტერში, შემდეგ — ხანძთას; გრიგოლ ხანძთელთან ერთად იმოგზაურა კონსტანტინოპოლსა და ბიზანტ. სხვა საეკლ. ცენტრებში იქაური სამონასტრო წესდებების გასაცნობად და საქართველოში გადმოსანერგად. მოგზაურობიდან დაბრუნების შემდეგ გადავიდა იშხანში, სადაც 30-იან წლებში ბაგრატ I-ის დახმარებით ხელახლა ააშენა იშხნის გაუქმებული საეპისკოპოსო საყდარი; გახდა მისი პირველი ეპისკოპოსი. ეკლესიისა და სახელმწიფოს ურთიერთდამოკიდებულების საკითხში იცავდა სახელმწიფოზე ეკლესიის ბატონობის (იეროკრატიულ) იდეას. გამოთქმულია ვარაუდი, რომ ს. ი. ეწეოდა ლიტ. მთარგმნელობით მუშაობასაც.

*წყარო*: ცხორებაჲ გრიგოლ ხანცთელისაჲ, წგნ.: ძველი ქართული აგიოგრაფიული ლიტერატურის ძეგლები, ილ. აბულაძის რედ., წგნ. 1, თბ., 1963.

*ლიტ*.: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ეტიუდები ძველი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, [ტ.] 1, თბ., 1956; ლ ო მ ი ნ ა ძ ე ბ., სახელმწიფოსა და ეკლესიის ურთიერთობა VIII—XII საუკუნეების საქართველოში, კრ.: საქართველო რუსთაველის ხანაში, თბ., 1966.

*ბ. ლომინაძე*.

**საბალანსო მეთოდი** დ ა გ ე გ მ ვ ა ს ა დ ა ს ტ ა ტ ი ს ტ ი კ ა შ ი, სოციალისტური ეკონომიკის დაგეგმვის ერთ-ერთი ძირითადი მეთოდი, რ-ის საშუალებით მიიღწევა ქვეყნის ეკონომიკური და სოციალური განვითარების პერსპექტიული და მიმდინარე გეგმების შეწონასწორება-დაბალანსება ნატურალური და ღირებულებითი მაჩვენებლებითურთ.

ს. მ. დაგეგმვაში საშუალებას იძლევა გეგმებში გამოვლინდეს მატერ., შრომით, ფულადსა და სხვ. რესურსებზე საზ. მოთხოვნილებანი და ამ რესურსებით უზრუნველყოფა. საგეგმო, აგრეთვე სახელმწ. სტატისტ ორგანოთა მუშაობაში ფართოდ გამოიყენება ანგარიშგებითი ბალანსები.

ნებისმიერი ბალანსი შედგება 2 ნაწილისაგან — შემოსავლისა და გასავლისაგან. შემოსავალში აღირიცხება ყველა სახის რესურსი (მარაგი წლის დასაწყისისათვის, წარმოება, იმპორტი და სხვ.), ხოლო გასავალში — გამოყენების ყველა სახეობა (საწარმოო საჭიროებანი, არასაწარმოო მოხმარება, ექსპორტი, რეზერვების შექმნა და სხვ.) და მარაგი წლის ბოლოსათვის საბჭ. სტატისტ. პრაქტიკაში მუშავდება სხვადასხვა სახის ბალანსი, რ-ებიც შეიძლება დავყოთ 4 ჯგუფად. პირველ ჯგუფს მიეკუთვნება ის ბალანსები, რ-ებშიც აღირიცხება ცალკეული პროდუქტების რესურსები, მათი განაწილება და გამოყენება სახ. მეურნეობაში. როგორც წესი, მათ ადგენენ ნატურალური გამოსახულებით. მაგ., შავი ლითონების, ფერადი ლითონების სათბობის ბალანსი, სათბობ-ენერგეტ. ბალანსი და სხვ. მეორე ჯგუფს მიეკუთვნება შრომის სხვადასხვა ბალანსები — (შრომითი რესურსების ბალანსი, სამუშაო ძალის რიცხოვნობისა და გამოყენების ბალანსი) მესამე ჯგუფს მიეკუთვნება ბალანსები, რ-ებშიც ასახულია ფინანს. (ფულადი) რესურსების წარმოქმნა და გამოყენება სხვადასხვა მიზნით (ფინანს. რესურსების კრებსითი ბალანსი, ცალკეულ დარგთა ფულადი შემოსავლისა და გასავლის ბალანსი, სახელმწ. ბიუჯეტი და სხვ.) მეოთხე ჯგუფს მიეკუთვნება სახ. მეურნ ბალანსი ანუ ზოგადი სინთეზური ბალანსების სისტემა, რ-იც ერთ მთლიანობაში ახასიათებს საზ. კვლავწარმოების მთელ პროცესს (საზ. პროდუქტისა და ეროვნ. შემოსავლის კრებსითი მატერ. ბალანსი, საზ. პროდუქტისა და ეროვნ შემოსავლის წარმოების, განაწილებისა და გადანაწილების ბალანსი, ძირითადი ფონდების *ბალანსი*, შრომის ბალანსი და სხვა სინთეზური ბალანსები).

დიდი ყურადღება ექცევა *საზოგადოებრივი პროდუქტის წარმოებისა და განაწილების დარგთაშორისი ბალანსის* დამუშავებასა და გამოყენებას სოციალ. კვლავწარმოების ანალიზისა და სახ. მეურნ. დაგეგმვისათვის. იგი სახ. მეურნ. ბალანსის შემადგენელი ნაწილია და დეტალურად ახასიათებს დარგთაშორის კავშირებს.

*ს. კოისტანიშვილი*.

**საბალანსო მერქანი,** მრგვალი ხე-ტყე, რ-საც იყენებენ ცელულოზისა და მერქნის წარმოებაში. ს. მ-ს ამზადებენ ნაძვის, ფიჭვის, სოჭის, ვერხვის, ალვის ხისა და სხვა ფოთლოვანი ჯიშების ხის ნაჭრებისაგან, რ-თა სიგრძეა 0,75—2,5 *მ*, ხოლო ზემო გადანაჭერის დიამეტრი — 8—24 *სმ*.

**საბალანსო ღირებულება,** ბუხჰალტრულ ბალანსში ძირითადი ფონდებისა და საბრუნავი საშუალებების შეფასება ფულადი გამოსახულებით. ძირითადი ფონდების შესაფასებლად ბალანსში იყენებენ მათ აღრიცხვას თავდაპირველი, აღდგენითი და საინვენტარო ღირებულებით. როგორც წესი, ბალანსში ძირითადი ფონდები აისახება თავდაპირველი ღირებულებით; 1960 წ. 1 იანვრისათვის გადაფასებული ძირითადი ფონდები ბალანსში ნაჩვენებია მათი გადაფასებისას დადგენილი აღდგენითი ღირებულებით; ძირითადი ფონდები, რ-ებიც აგებული ან შეძენილია კაპიტ. დაბანდებების ხარჯზე, ბალანსში აღირიცხება მათი საინვენტარო ღირებულებით. ნედლეული, ძირითადი და დამხმარე მასალები, სათბობი, ტარა და სათადარიგო ნაწილები რემონტისათვის, მზა პროდუქცია და ა. შ. ბალანსში ნაჩვენებია ფაქტობრივი ღირებულებით.

**საბალახო მიწის ნაკვეთი,** ცხოველთა საძოვრად გამოყენებული ნაკვეთი. ერთპიროვნულ მეურნეობაში ს. მ. ნ-ს ჩვეულებრივ უწოდებნენ ბუნებრივ საძოვარს, ხოლო კოლ-ებსა და საბჭ. მეურნეობებში ბუნებრივ საძოვართან ერთად იყენებენ კულტ. *საძოვრებსაც*.

**საბალი** (Sabal), მცენარეთა გვარი პალმების ოჯახისა. 25-მდე სახეობა გავრცელებულია აშშ-ის სამხრ.-აღმ-ში (ვირჯინია, ფლორიდა), კარიბის ზღვის კ-ებზე, ცენტრ. და სამხრ. ამერიკაში (კოლუმბია, ვენესუელა). მათი ღეროს სიგრძე 30 *მ* აღწევს (ზოგიერთ სახეობას ძალიან დაბალი ღერო აქვს). იზრდება ნოტიო ქვიშიან და მლაშობ ნიადაგებზე მდინარეთა და წყალსატევების ნაპირზე, ზღვის სანაპიროზე. მაღალტანიანი სახეობების მერქანს იყენებენ სამშენებლო მასალად, ფოთლის ბოჭკოს — უხეში ქსოვილებისა და ჭილობების დასამზადებლად. ნორჩ ფოთლებს ბოსტნეულად ხმარობენ. ს-ის ზოგი სახეობა (S. palmetto, S. minor ანუ S. adansonii) მოჰყავთ ყირიმისა და კავკასიის შავი ზღვის სანაპიროზე.

**საბალიაუსკაიტე** გენოვაიტე კონსტანტინო (დ. 2. IV. 1923, კაუნასი); საბჭ. ბალეტის მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1964). სკკპ წევრი 1952-იდან. 1934—38 სწავლობდა კაუნასის საბალეტო სტუდიაში. 1942 დაამთავრა ლენინგრ. ქორეოგრაფიული სასწავლებელი (ა. ვაგანოვას კლასი). 1938—68 ხანგამოშვებით იყო კაუნასის ოპერისა და ბალეტის (შემდგომში ლიტვ. ოპერისა და ბალეტის თეატრი, ვილნიუსი) სოლისტი. პარტიები: კასტა (იუზელიუნასის „ზღვის სანაპიროზე“), აუდრონე (ინდრის „აუდრონე“), ეგლე (ბალსისის „ეგლე—ანკარათა დედოფალი“). წარმატებით ასრულებდა აგრეთვე კლასიკური რეპერტუარის ძირითად პარტიებს. 1952-იდან ჩიურლიონისის სახ. ხელოვნ. სკოლის ქორეოგრაფიული განყ-ბის პედაგოგი (ვილნიუსი). 1970—71 ჩილეს ეროვნ. ბალეტის (სანტიაგო) ბალეტმაისტერ-პედაგოგი. გასტროლებს მართავდა საზღვარგარეთ. დაჯილდოებულია 2 ორდენით.

**საბა მტბევარი,** ქართველი საეკლესიო და პოლიტიკური მოღვაწე ბაგრატ IV-ის (1027—72) დროს, ტბეთის ეპისკოპოსი. 1028, როცა ბიზანტიელებმა მსხვილ საერო და სას. ფეოდალთა ხელშეწყობით დაიკავეს ტაო-შავშეთის მნიშვნელოვანი

გ. საბალიაუსკაიტე.

საბათქაშე სამუშაოები. გადასაძრავებელი საბათქაშე სადგური: 1—ავტომისაბმელის ბაქანი; 2—მილყელი; 3—კომპრესორი; 4—მართვის პულტი; 5, 10—დუღაბსატუმბი; 6—ვიბრაციული საცერი; 7—სადოზირებელი ავზი; 8—დუღაბშემრევი; 9—შუალედური ბუნკერი.

ციხე-სიმაგრეები, ს. მ-მა იკისრა შავშეთის სამხ. ხელმძღვანელობა, ააგო ციხე, სადაც გაამაგრა მოსახლეობა და ლაშქარი, განდევნა მტერი ქვეყნიდან. სამეცნ. ლიტ-რაში გამოთქმულია ვარაუდი, რომ ს. მ-ის ღვაწლის გამო მიენიჭათ ბაგრატ IV-ის დროიდან ტბეთის ეპისკოპოსებს შავშეთის ერისთავის თანამდებობაც.

„შავშეთის ერისთავის" საპატიო ტიტულს ისინი XIV ს-შიც ატარებდნენ.

*წყარო*: მატიანე ქართლისა, წგ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955; სუმბატ დავითის ძე, ცხოვრება და უწყება ბაგრატონიანთა, იქვე.

*ლიტ.*: ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგ. 2, თბ., 1965; მისივე, ქართული სამართლის ისტორია, წგ. 2, ნაკვ. 2, ტფ., 1929.

*ბ. ლომინაძე.*

**საბანკო კაპიტალი,** 1. ფულადი კაპიტალის (საბანკო რესურსების) ერთობლიობა, რ-ითაც ოპერაციებს აწარმოებენ კაპიტალისტური ბანკები. ს. კ. მოიცავს: საკუთარ საშუალებებს (სააქციო კაპიტალი, რეზერვი და ბანკირის საკუთარი კაპიტალი), მოზიდულ საშუალებებს (სამრეწვ. საწარმოთა ანაბრები სადეპოზიტო ან კომერც. ბანკებში; საგირაო ფურცლები გრძელვადიან დაბანდებათა ბანკებში; წვრილი ანაბრები შემნახველ სალაროებსა და ბანკებში). 2. ბანკების საკუთარი კაპიტალი, რ-იც შედგება ბანკირის (ან ბანკირის ოჯახის) კუთვნილი საშუალებებისაგან, ხოლო სააქციო ბანკისათვის — საბანკო აქციების გავრცელების შედეგად მიღებული ამონაგებისაგან. ს. კ-ს მოაქვს საბანკო მოგება, რ-ის ნორმა, სამრეწვ. და სავაჭრო მოგების საშ. ნორმის ტოლია. მონოპოლისტურამდელ სტადიაზე ს. კ. გამოცალკევებული იყო სამრეწვ. კაპიტალისაგან და მას მოკლევადიანი საკრედიტო და სანგარიშსწორებო ოპერაციებით ემსახურებოდა. იმპერიალიზმის ეპოქაში მონოპ. ს. კ. შეეზარდა მონოპ. სამრეწვ. კაპიტალს, რის შედეგადაც წარმოიშვა *ფინანსური კაპიტალი*.

**საბანკო კრედიტი,** იხ. *კრედიტი*.

**საბანკო ოპერაციები,** იხ. *ბანკი*.

**საბანკო საიდუმლოება,** ბანკისა და სხვა საკრედიტო დაწესებულებათა კლიენტების ანაბრების, ანგარიშებისა და ოპერაციების შესახებ არსებული ცნობების საიდუმლოდ შენახვა. სსრკ-ში ამდაგვარი ცნობების მიღების უფლება აქვს მხოლოდ ანგარიშის (ანაბრის) მფლობელს, მის წარმომადგენელსა და ზემდგომ ორგანიზაციებს, აგრეთვე სასამართლო, საგამოძიებო და საფინანსო ორგანოებს კანონით გათვალისწინებულ შემთხვევებში. ბანკისა და შემნახველი სალაროს წესდება ავალდებულებს ამ დაწესებულებათა მოსამსახურეებს ს. ს-ის შენახვას.

**საბანკო სამართალი,** იმ ნორმათა ერთობლიობა, რ-ებიც აწესრიგებენ ბანკების საქმიანობას, ბანკებსა და მათ კლიენტებს შორის წარმოშობილ ურთიერთობებს. ს. ს. არ არის სამართ. დამოუკიდებელი დარგი. მასში თავმოყრილია სამართ. სხვადასხვა დარგის ნორმები. მათი ერთი ნაწილი არეგულირებს ბანკის, როგორც სახელმწ. მმართველობის ორგანოს, საქმიანობას; ისეთ საკითხებს, რ-ებიც დაკავშირებულია საკრედიტო და საკასო დაგეგმვასთან, სოციალ. ორგანიზაციების სამეურნეო და საფინანსო საქმიანობაზე კონტროლთან. ასეთი ნორმები ადმ. და საფინანსო სამართ. ხასიათისაა. ნორმების მეორე ნაწილი არეგულირებს დაკრედიტების, ანგარიშსწორების, ნაღდი ფულის გაცემისა და ინკასაციის, ანაბრების მიღებისა და სხვა ოპერაციების პროცესში წარმოშობილ საზ. ურთიერთობებს. ასეთი ნორმები კი უმეტესად სამოქალაქო სამართალს განეკუთვნება. საბჭ. ს. ს-ის ძირითადი პრინციპებია საბჭ. სახელმწიფოს ფუნქციებისა და ამოცანების განსახორციელებლად საჭირო ფულადი სახსრების აკუმულაცია (დაგროვება), განაწილება და გამოყენება, სასაქონლო-ფულადი ურთიერთობის განმტკიცება, განვითარება და სხვ.

ჩვეულებრივი ნორმატიული აქტების გარდა ს. ს-ის წყაროა ბანკების მიერ მოქმედი კანონმდებლობის საფუძველზე და მათ შესასრულებლად გამოცემული აქტებიც (ინსტრუქცია, წესები და სხვ.).

*რ. შენგელია.*

**საბანკო სესხი,** იხ. *კრედიტი*.

**საბანოვი** გრიგოლ გერასიმეს ძე (1910, სოფ. ქედიგორა, — ლენინგორის რ-ნი, 1968, იქვე), საბჭ. კავშირის გმირი (1. XI. 1943). სკპ წევრი 1943-იდან. 1943 წ. 25 სექტ. ღამით ს-მა მზვერავთა რაზმთან ერთად მდ. დნეპრი გადალახა და ერთ-ერთი პირველი შეიჭრა მტრის სანგარში. რაზმმა დამხმარე ძალის მოსვლამდე შეინარჩუნა პლაცდარმი, რისთვისაც ს-ს საბჭ. კავშირის გმირის წოდება მიენიჭა. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, წითელი ვარსკვლავის ორდენითა და მედლებით.

*ტ. ჩინჩილაკაშვილი.*


გ. საბანოვი.

**საბაჟო,** სახელმწიფო დაწესებულება, რ-იც აკონტროლებს სახელმწიფო საზღვრებზე ტვირთის (მათ შორის ბარგისა და საფოსტო გზავნილების) გადაზიდვას და უზრუნველყოფს *ბაჟისა* და მოსაკრებლების ამოღებას. რუსეთში ს. წარმოიშვა XIII ს-ში. თანამედროვე ს-ები ცალკეულ სასაზღვრო პუნქტებსა და ქვეყნის მსხვილ ცენტრებშია. ს. ამოწმებს ქვეყნის საბაჟო კანონებისა და წესების შესრულებას; აღრიცხავს საიმპორტო და საექსპორტო საქონელს, ინახავს ტვირთს (დროებით); იბრძვის კონტრაბანდის წინააღმდეგ; აკონტროლებს საბაჟო ფორმალობის დაცვას და ა. შ. მრავალ კაპიტალ. ქვეყანაში ს. ფინანსთა სამინისტროებს ექვემდებარება. სსრკ ტერიტ-ზე საბაჟო საქმის მართვა სსრკ საგარეო ვაჭრობის სამინისტროს გამგებლობაშია. საბჭ. ს. შეიქმნა 1918 მაისში, როგორც საბჭ. ხელისუფლების ცენტრ. ორგანო. მის საქმიანობას ამჟამად არეგულირებს საბაჟო კოდექსი (1964). სოციალ. ქვეყნების ს-ს მთავარი ფუნქციაა კონტროლი გაუწიოს საგარეო ვაჭრობის სახელმწ. მონოპ. დაცვას.

**საბაჟო,** სოფელი ხობის რ-ნში, ოდიშის დაბლობზე, მდ. რიონის მარჯვ. ნაპირას, ცხაკაია—ფოთის სარკინიგზო და საავტ. გზაზე. რკინიგზის სადგ. „ჭალადიდი". ქვემო ჭალადიდის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., საგვიჩიო, საქორქიო, სადვამიჩავო, საჭოჭუე). ზ. დ. 3 *მ*, ხობიდან 18 *კმ*. ხობის ესპერ. და ჭალადიდის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობები, ლიმონათის ქ-ნა, საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა, სავადმყოფო, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**საბაჟო ბლოკადა,** რომელიმე ქვეყნის ან ქვეყნების ჯგუფის მიერ ერთი ან რამდენიმე ქვეყნის ეკონომიკური იზოლაცია ამ ქვეყნებიდან საქონლის იმპორტის შეწყვეტის ან შეზღუდვის მიზნით. ს. ბ. კაპიტალ. ქვეყნების *საბაჟო პოლიტიკის* ერთ-ერთი აგრესიული საშუალებაა. ს. ბ. ამუხრუჭებს ბლოკირებული ქვეყნის ეკონ. განვითარებას, მაგრამ ზოგჯერ იგი ითვალისწინებს პროგრ. მიზანს. მაგ., მსოფლიოს სახელმწიფოების უმრავლესობა ს. ბ-ს ახორციელებს სამხრ. აფრიკის რესპუბლიკასთან, სადაც ბატონობს რასისტული რეჟიმი.

**საბაჟო კავშირი,** სახელმწიფოთა გაერთიანება *საბაჟო პოლიტიკის* დარგში ერთობლივი მოქმედებისათვის. კაპიტალ. ქვეყნებში ს. კ. იქმნება საბაჟო კონვენციების საფუძველზე, რ-ებიც აწესრიგებენ საქონლის საბაჟო დაბეგვრის საკითხებს ს. კ-ის მონაწილე სახელმწიფოთა საქონლის კონკურენტუნარიანობის ამაღლებისა და სხვა ქვეყნებისათვის დისკრიმინაციული რეჟიმის დადგენის მიზნით. ს. კ-ის მაგალითებია გენ. შეთანხმება ტარიფებისა და ვაჭრობის შესახებ (1947), შეთანხმება თავისუფალი ვაჭრობის ევრ. ასოციაციის შექმნის შესახებ (1960). სოციალ. სახელმწიფოებში ს. კ-ები არ არსებობს. დადებულია მთელი რიგი შეთანხმებები საბაჟო საკითხებში თანამშრომლობასა და ურთიერთდახმარებაზე (მაგ., სსრკ და პოლონეთისა, 1960). ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრმა ქვეყნებმა 1962 ხელი მოაწერეს მრავალმხრივ შეთანხმებას საბაჟო საკითხებზე.

**საბაჟო კოდექსი** სსრ კავშირისა, სისტემატიზებული საკანონმდებლო აქტი, რ-იც აწესრიგებს საბაჟო ორგანოების ორგანიზაციასა და საქმიანობას, ადგენს ტვირთის შენახვის, საბაჟო გადასახადების აკრეფისა და შემოწმების წესებს და სხვ. ს. კ. დამტკიცებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1964 წ. 5 მაისის ბრძანებულებით. დადგენილია საბაჟო კონტროლის ზუსტი წესები (კონტროლი ტვირთზე სხვადასხვა გზით გადაზიდვის დროს, საზღვარზე გადამსვლელთა ნივთებზე, საერთაშ. საფოსტო გზავნილებზე და სხვ.). საბაჟო წესების დარღვევისა და *კონტრაბანდისათვის* ს. კ. ადმ. და სისხლის სამართ. პასუხისმგებლობას ითვალისწინებს.

**საბაჟო პოლიტიკა,** სახელმწიფოს საგარეო-სავაჭრო საქმიანობის ნაწილი, რ-იც არეგულირებს საქონლის ექსპორტ-იმპორტის მოცულობას, სტრუქტურასა და პირობებს (იხ. აგრეთვე *ბაჟი*, *საბაჟო ტარიფი*). სახელმწიფოები ერთიანდებიან საბაჟო კავშირებად ერთობლივი ღონისძიებების განსახორციელებლად ს. პ-ის დარგში (მაგ., „საერთო ბაზარი" და სხვ.).

ს. პ-ის აქტ. განხორციელება კაპიტალ. ქვეყნებში უფრო ხშირად პროტექციონიზმს უკავშირდება. იმპერიალიზმამდე პროტექციონიზმი ნიშანდობლივი იყო XVII—XVIII სს-თვის, როდესაც ბურჟ. სახელმწიფო მერკანტილიზმის კონცეფციაზე დაყრდნობით ცდილობდა აქტ. სავაჭრო ბალანსი ჰქონოდა, აგრეთვე იმ პერიოდებისათვის, როდესაც ეროვნ. მრეწვ. სწრაფი განვითარების ინტერესები საზღვარგარეთული კაპიტალის კონკურენციისაგან მფარველობას საჭიროებდა.

მონოპ. კაპიტალიზმის ეპოქაში იმპერიალ. მეტროპოლიები გაძლიერების კვალობაზე ს. პ-ს უფრო და უფრო მეტად იყენებენ გასაღების ბაზრებისა და კაპიტალის დაბანდების სფეროების დასაპყრობად, აგრეთვე ეკონ. სახელმწიფო-მონოპ. რეგულირებისათვის. სოციალ. და განვითარებადი ქვეყნების მიმართ იგი ხშირადაა დისკრიმინაციული. ამავე დროს ბურჟ. სახელმწიფოები იძულებული არიან შეეგუონ მსოფლიოში მომხდარ ძვრებს, მათი ს. პ. სოციალ. და განვითარებადი ქვეყნების მიმართ უფრო ელასტიკური ხდება; მცირდება ბაჟი ცალკეულ საიმპორტო საქონელზე უარს ამბობენ ს. პ-ის ტრად. მეთოდებზე (საბაჟო ბლოკადა, საბაჟო ომი და სხვ.).

განვითარებადი ქვეყნების ს. პ. ეროვნ. ეკონომიკის განმტკიცებასა და განვითარებას, ეკონ. და პოლიტ. დამოუკიდებლობის უზრუნველყოფას ემსახურება.

სოციალისტური ქვეყნების ს. პ. ითვალისწინებს თანასწორობისა და ორმხრივი სარგებლობის პრინციპის დაცვას საერთაშ. ვაჭრობის მხარეებს შორის. სოც. ქვეყნებს შორის იგი სოციალ. თანამეგობრობის ინტერესების, ცალკეული ქვეყნების სამეურნეო განვითარების დონეთა გამოთანაბრებისა და სხვ. გამომხატველია, ხოლო განვითარებად ქვეყნებთან — ხელს უწყობს მათი ეკონ. დამოუკიდებლობის განმტკიცებასა და განვითარებას.

**საბაჟო ტარიფი,** ბაჟის განაკვეთების სისტემატიზებული ცნობა (კრებსი) იმ საქონელზე, რ-იც ქვეყნის საზღვარზე გადააქვთ. შემოიღეს XVII ს-ში დას. ევროპის ქვეყნებმა. ს. ტ-ში მოცემულია დაბეგრილი საქონლის დასახელება და კლასი-

ფიკაცია, ბაჟის განაკვეთი და დაბეგვრის წესი, ჩამოთვლილია ის საქონელი, რ-იც არ იბეგრება ან რ-ის შემოტანა-გატანა, ან ტრანზიტი აკრძალულია.

ს. ტ. შეიძლება იყოს ე. წ. ავტონომიური, რ-საც ცალმხრივად ადგენს ესა თუ ის სახელმწიფო, და კონვენციური, რ-საც იგი სხვა ქვეყნებთან დადებული ხელშეკრულებების შესაბამისად ადგენს. ზოგ ქვეყანაში მოქმედებს შერეული, ე. წ. ავტონომიურ-კონვენციური ტარიფი (მაგ., კანადა, ინდოეთი).

სსრ კავშირსა და სხვა სოც. ქვეყნებში ს. ტ-ის განაკვეთების საშ. დონე გაცილებით დაბალია, ვიდრე აშშ-ისა, საფრ., გფრ-ისა და სხვ. კაპიტალ. ქვეყნებისა. სსრკ-მა ცალმხრივი წესით შემოიღო უბაჟო ვაჭრობა აზიის, აფრიკისა და ლათ. ამერ. განვითარებად ქვეყნებთან, მრავალი მეზობელი განვითარებადი სახელმწიფოს საქონლის ზოგ სახეობაზე კი შეღავათები დააწესა.

**საბარათიანო,** სათავადო ფეოდალურ საქართველოში. ს. საბოლოოდ ჩამოყალიბდა XV ს-ში ქვემო ქართლის ტერიტორიაზე. მის ფუძემდებლად მიიჩნევენ ბარათა ქაჩიბაიძეს, რ-იც XVI ს. I ნახევარში ცხოვრობდა და ალექსანდრე I-ის მოლარე იყო. ს. მოიცავდა ტერიტორიას გაჩიანიდან და გარდაბნის საერისთავოდან თბილისის სამხრ-ით ლორე-ფარავნამდე. რეზიდენცია იყო სამშვილდეში. ს-ს სახლის წევრები ამ ტერიტ. სხვადასხვა კუთხეში ისხდნენ და თავიანთი საუფლისწულოები ჰქონდათ. ბარათაანთ სახლის გაყრის შემდეგ ეს საუფლისწულოები დამოუკიდებელ სათავადოებად იქცნენ. ასე ჩამოყალიბდა საგოსტაშაბიშვილო, საგერმანოზიშვილო, საზურაბიშვილო, საქავთარიშვილო, საიარალიშვილო, საიოთამიშვილო, საბარათაშვილო, საყაფლანიშვილო და სხვ. ამათ შორის ბრძოლაში გაიმარჯვეს ყაფლანის შვილებმა, რ-ებმაც XVIII ს-ში სომხით-საბარათიანოში წამყვანი მდგომარეობა დაიკავეს. ს. თანდათან დაკნინდა. XVIII ს-ში მთლიანად დაიშალა.

*ლიტ.:* გვრიტიშვილი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955.

**საბარკლეთი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში (დორეთკარის სოფსაბჭო), მდ. ჭურთის (ქსნის მარჯვ. შენაკადი) ზემოთში. ზ. დ. 1520 *მ*, ლენინგორიდან 37 *კმ*. ზაყორის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა-ინტერნატი სოფ. ლარგვისში (19 *კმ*).

**საბარკული,** საწვივე *აბჯარი*.

**საბა სვინგელოზი,** XII ს. ქართველი ჰიმნოგრაფი. კარის (ყარსის) ეპისკოპოსი; არის ცნობები, რომ *არსენ ბულმაისიმისძის* თანამედროვე იყო. მას მიაწერენ დავით აღმაშენებლის „ცხოვრებას" და ბერძნულიდან ძლისპირთა კრებულის გადმოღებას. ჩვენამდე მოღწეულია ს. ს-ის „გალობანი ქრისტეს განგებულებისა და განკაცებისანი", რ-ის აკროსტიქიდანაც ჩანს, რომ ეს გალობა დაწერილია ვარდან აბუსერისძის თხოვნით.

*ლიტ.:* კეკელიძე კ., ძველი ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1, თბ., 1960.

*ლ. ჯღამაია.*

**საბატიე** (Sabatier) პოლ (5. XI. 1854, კარკასონი, — 14. VIII. 1941, ტულუზა), ფრანგი ქიმიკოსი, პარიზის მეცნ. აკად. წევრი (1913). 1877 დაამთავრა ტულუზის უმაღლესი პედ. ინ-ტი. 1884—1930 იყო ტულუზის უნ-ტის პროფესორი. მუშაობდა ორგ. კატალიზის დარგში. 1927 *ჟ. სანდერანთან* ერთად ნიკლის კატალიზატორზე ეთილენისა და წყალბადის გატარებით მიიღო ეთანი. 1909 განახორციელა უჯერ კარბომჟავათა ჰიდრირება. შეისწავლა კონდენსაციისა და იზომერიზაციის კატალიზური რეაქციები ჟანგეულებისა და ქლორიდების თანაობისას, ნახშირწყალბადებთან ჰალოგენწყალბადების მიერთება და მოწყვეტა, მძიმე ნახშირწყალბადების კატალიზური კრეკინგი. ს-ს შრომებმა ხელი შეუწყო ქიმ. მრეწველობაში ახ. მიმართულების — კატალიზური ორგ. სინთეზის განვითარებას. ნობელის პრემია (1912).

**საბატკნე,** მთა თრიალეთის ქედზე, მდ. ქციის (ზემო დინების) ხეობის მარცხ. ფერდობზე. სიმაღლე 2280 *მ*. მთის თხემი და მიდამოები მობრტყელებულია. აგებულია ზედაპლიოცენური ანდეზიტ-დაციტური ლავებით, შემოსილია სუბალპ. მდელოებით.

*ს. ნემანიშვილი.*

**საბატონო ბეგარა,** იხ. *ბეგარა*.

**საბაღე მიწა,** მიწის ნარევი, რ-საც იყენებენ დეკორატიული მცენარეების გამოსაზრდელად. ს. მ. შედგება სხვადასხვა შეფარდებით აღებული რამდენიმე კომპონენტისაგან (ნეშომპალიანი, კომპოსტიანი, ტორფიანი, სილიანი მიწისა და სხვ.).

**საბაღო-საპარკო ხელოვნება,** ბაღების, პარკებისა და სხვა გამწვანებული ნაკვეთების შექმნის ხელოვნება. ს.-ს. ხ-ის ამოცანაა ლანდშაფტის კომპოზ. გააზრება, ბუნებრივი ელემენტებისა და მხატვრული ფორმების ერთ ჰარმონიულ მთლიანობად წარმოდგენა. ს.-ს. ხ-ის სპეციფიკა მდგომარეობს იმაში, რომ გამოიყენოს ცოცხალი, მუდამ სახეცვლადი მცენარეული მასალა. ეს ხელოვნება განუყოფლადაა დაკავშირებული მრავალი პრაქტ. ამოცანის გადაწყვეტასთან. ს.-ს. ხ. გულისხმობს: ბაღებისა და პარკების დაგეგმვას, სხვადასხვა კლიმ. თუ ნიადაგის პირობების შესაფერისი ნარგავების შერჩევას და მათ დეკორატიულად გააზრებას, ნარგავების განაწილებას და დაჯგუფებას არქიტ. ნაგებობის, აუზების, გზების, მოედნების, ქანდაკებების ინდივიდ. თვისებების გათვალისწინებით; პარტერების, ყვავილნარების, კლუბების კომპოზიციას; ნარგავების გაშენებასა და მათ მოვლას და ა. შ.

ხანგრძლივი ისტ. განვითარების პროცესში ს.-ს. ხ-მ გამოიმუშავა ბაღებისა და პარკების შექმნის მრავალგვარი კომპოზ. პრინციპი, რ-ებშიც აისახა სხვადასხვა ხალხის ესთეტ. შეხედულებების, ბუნებრივი პირობების, კლიმატის, ყოფა-ცხოვრების, კულტურის, ტრადიციების სხვაობა. ს.-ს. ხ-ის ძირითადი კომპოზ. სახეობანია რეგულარული და პეიზაჟური ბაღები; პირველს ახასიათებს მკაცრი, გეომ. აგება, მეორეს — კომპოზ. თავისუფლება და ცხოველხატული განლაგება. XX ს-ში პარკების დაგეგმვის ახ. პრინციპი გავრცელდა — ერთმანეთს შეერწყა რეგულარული და პეიზაჟური ელემენტები.

მონათმფლობელურ და ფეოდ. ხანაში ს.-ს. ხ-ში წამყვანი ადგილი ეჭირა კერძო ბაღებსა და სასახლეებთან, ვილებთან არსებულ პარკებს. რეგულარული ბაღები არსებობდა უკვე ძვ. ეგვიპტესა (მხედართმთავრის ბაღი, თებე, ძვ. წ. XVI ს.) და ბაბილონში (სემირამიდას „დაკიდებული ბაღები", ძვ. წ. VII—VI სს.). პეიზაჟური კლდოვანი ბაღები გაჩნდა ჩინეთში. ძვ. საბერძნ. ქ-ებში საზ. ცხოვრების განვითარებამ ძვ. წ. VI—IV სს-ში ხელი შეუწყო საზ. ბაღების შექმნას (უმთავრესად გიმნასიუმებთან), სადაც ეწყობოდა მოედნები შეჯიბრებებისათვის, სეირნობისა და თამაშობებისათვის. ძვ. რომში (უმეტესად I—II სს.) შენდებოდა პატრიციების სასახლეები მდიდრული ბაღებით. განსაკუთრებული თავისებურებებითა და მაღალი დეკორ. ღირსებებით გამოირჩეოდა ფეოდ. ეპოქის ბაღები ჩინეთში, იაპონიაში, ინდოეთში, ირანში, არაბ. ქვეყნებში, შუა აზიაში. შუა საუკ. ევროპული ბაღები ძირითადად უტილიტარული ხასიათისა იყო. ს.-ს. ხ-ის ახ. აღმავლობა ევრ. ქვეყნებში (იტალია, საფრანგეთი და სხვ.) აღორძინების ეპოქაში დაიწყო. XVI ს. იტალ. არქიტექტორებმა (ვინიოლა, პ. ლიგორიო და სხვ.) შეიმუშავეს დამრეცი რელიეფის გამოყენებით არქიტექტურულად შემკული ბაღის შექმნის ხერხები (ბობოლის ბაღები, კაპრაროლას, დ'ესტეს და სხვ. ვილების ბაღები). XVII ს. საფრანგეთში კლასიციზმის რაციონალური პრინციპები გამოიკვეთა მკაცრად, გეომეტრიულად დაგეგმილ რეგულარულ („ფრანგულ") პარკებში, რ-თა შემქმნელი იყო ა. ლენოტრი (ვერსალის, შანტიის, სენ-კლუს და სხვ. ბაღები). კლასიცისტური ბაღები და პარკები უმთავრესად შენდებოდა სწორ ადგილზე ან ოდნავ დახრილ ფერდობზე. მთავარი ადგილი ანსამბლში სასახლეს ეკუთვნოდა; მის წინ პარკის გრანდიოზული პარტერები იშლებოდა, შეკრეჭილი ბოსკეტებით კიდეებში; აუზებსა და არხების წყლის უძრავი ზედაპირი (წყლის სარკეები) აძლიერებდა სიმშვიდის შთაბეჭდილებას. რეგულარული პარკები იქმნებოდა XVII—XVIII სს. იტალიაში (კაზერტა), ესპანეთში (ლა-გრანხა), გერმანიაში (სანსუსი), ავსტრიაში (ბელვედერი), რუსეთში (პეტერგოფი, „ზაფხულის ბაღი"). XVIII ს. შუა წლებში ევროპაში შეიქმნა თავისუფალი, ბუნებრივად დაგეგმილი პეიზაჟური („ინგლისური") ბაღები. თავდაპირველად ახ. სტილის პარკები იქმნებოდა ინგლისში (სტოუ, არქიტექტორები ჩ. ბრიჯმენ, უ. კენტი, ლ. ბრაუნი), შემდეგ საფრანგეთსა (ერმენონვილი, არქიტ. რ. ლ. ჟირარდენი) და სხვა ქვეყნებში. ამ ბაღების გაშენების ძირითადი პრინციპი იყო ბუნების მოტივების შემოქმედებითად გადამუშავება. დიდი ადგილი ეთმობოდა მდელოებს, გარშემორტყმულს ცხოველხატულად განლაგებული ხეებითა და ბუჩქებით. ხშირად კომპოზიციის ცენტრს ტბა ან მდინარე წარმოადგენდა. პარკებში უხვად იყო გამოყენებული რომანტ. დეტალები: მავზოლეუმები, ნანგრევები, ქოხები და სხვ. XIX ს-ში გაგრძელდა ბაღების მშენებლობის ცხოველხატული სტილი. გაიზარდა საზ. ბაღებისა და პარკების ქსელი. დიდი მნიშვნელობა მიენიჭა ქ-ების გამწვანებას.

საქართველოში „სამოთხეებისა და წალკოტების" ხელოვნება ძველთაგანვე ყოფილა განვითარებული. ამას ადასტურებენ ძვ. ისტ. და ლიტ. წყაროები. ი. ჯავახიშვილის ცნობით, ძვ. ქართველ ტომებს საბაღო ხელოვნების ისეთივე კულტურა უნდა ჰქონოდათ, როგორიც იმდროინდელ აღმოსავლეთის ქვეყნებს (ასურეთი, ბაბილონი) ჰქონდათ. ბაღ-ვენახებით მდიდარ მხარეში მებაღეობის ძირითად წესად უნდა ყოფილიყო მიჩნეული სწორხაზოვანი გეომეტრ. დაგეგმარება (ძვ. წ. VIII—VII სს.). ანტ. ქ-ები დიოსკურია, პიტიუნტი და სხვ. გარშემორტყმული იყო დიდი, ლამაზი ბაღებით. ძვ. წ. III—I სს-ში დეკორ. ბაღები შენდებოდა იბერიაშიც. ფეოდ. ხანის საქართველოში მებაღეობის მაღალი კულტურის შესახებ ცნობები უხვადაა გაბნეული V—X სს-ის წყაროებში. XVII ს-ში საბაღო მშენებლობაში სპარს. ხელოვნების გავლენა შეიმჩნევა. XVIII ს. ქ-ებში მნიშვნელოვნად განვითარდა კერძო ბაღთმშენებლობა. მხოლოდ XIX ს-ში დაიწყო საზ. ბაღების გაშენება (ალექსანდრეს, სოლოლაკის, სეიდაბადის, ორთაჭალის, მუშტაიდის, ბოტანიკური და სხვ. ბაღები თბილისში). 1840—50 წწ. ზუგდიდში, დადიანების ყოფილ მამულში, შეიქმნა რეგულარული პარკი (მებაღე-დეკორატორი ჟ. ბაბინი). XIX ს. დახაწყისში გაშენდა ულამაზესი წინანდლის პარკი (1888, გადაკეთდა ა. რეგელის პროექტით). XIX ს. II ნახევარში გაშენდა ლიკანის პარკი (არქიტ. ბენუა, დეკორატორი ვ. რამი), რ-იც ერთ-ერთი საუკეთესო ლანდშაფტური პარკია საქართველოში, და ქუთაისის ე. წ. ჭომის პარკი. XIX ს. დასასრულსა და XX ს. დასაწყისში გაშენებულ პარკთაგან აღსანიშნავია გორდის, გორაბერეჟოულის, გაგრის პარკები, ბათუმის და სოხუმის ბოტან. ბაღები, დიდი ჯიხაიშის, კოჯრის, გულრიფშის, აბასთუმნის, ბორჯომის, აგუძერისა და სხვ. პარკები. პარკების უმრავ-

ლესობა დაგეგმარებულია ლანდშაფტური სტილით. გაშენებულია როგორც ადგილობრივი, ისე ეგზოტიკური მცენარეები. საბჭ. პერიოდში დიდი ყურადღება მიექცა ს.-ს. ხ-ს, გაჩნდა ახ. ტიპი ბაღებისა: კულტურისა და დასვენების, საბავშვო, მემორიალური პარკები. დიდი გავრცელება მოიპოვა ტყე-პარკებმა და სპორტულმა პარკებმა. 30-იან წლებში დაიწყო ი. სტალინის სახ. კულტურისა და დასვენების პარკის მშენებლობა მთაწმინდის პლატოზე. 50-იან წლებში გაშენდა გურჯაანის პარკი, გამარჯვების პარკი თბილისში და თბილისის ზღვის კულტურისა და დასვენების პარკი და სხვ.

*ლიტ.*: ხ მ ა ლ ა ძ ე ი., გამწვანების საფუძვლები, თბ., 1961; Георгберидзе Дж. И., Сады и парки Грузии, Тб., 1969; Курбатов В. Я., Сады и парки, П., 1916; Colvin B., Land and landscape, 2 ed., L., 1970. *დ. ლებანიძე. გ. ქარუმიძე.*

ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 496—497.

**საბაშვილი** მიხეილ ნიკოლოზის ძე (7. VIII. 1900, ბათუმი, — 9. VII, 1979, თბილისი), ქართვ. საბჭ. ნიადაგთმცოდნე, სოფ. მეურნ. მეცნ. დოქტორი, პროფესორი (1944), საქ. სსრ მეცნ. დამს. მოღვაწე (1961). საქ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1955). სკკპ წევრი 1953-იდან. 1925 დაამთავრა თბილ. სახელმწ. პოლიტექ. ინ-ტის აგრონ. ფაკ-ტი. 1930—42 სუბტროპ. კულტურების საკავშ. სამეცნ.-კვლ. ინ-ტისა და საქართვ. სას.-სამ. ინ-ტის დოცენტი იყო; 1936-იდან სხვადასხვა დროს თსუ-ის ნიადაგთმცოდნეობის, ხოლო შემდეგ ჰიდროლოგია-კლიმატოლ. და ნიადაგთმცოდნეობის, ხოლო შემდეგ კათედრის გამგე და პროფესორი; 1945—58 საქ. სსრ მეცნ. აკად. ნიადაგთმცოდნეობის, აგროქიმ. და მელიორ. ინ-ტის დირექტორი; 1963—76 საქ. სსრ მეცნ. აკად. ბიოლ. განყ-ბის აკადემიკოს-მდივანი. ს-მა შეისწავლა საქართვ. ნიადაგების გენეზისი, შედგენილობა-თვისებები, გავრცელება, კლასიფიკაცია, აგროსაწარმოო მაჩვენებლების თეორ. და პრაქტ. საკითხები. მის მიერ და მისი ხელმძღვანელობით შედგენილია სხვადასხვამასშტაბიანი ნიადაგური რუკები და სხვ. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 შრომის წითელი დროშის ორდენით; „საპატიო ნიშნის" ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: ნიადაგთმცოდნეობა, თბ., 1970; საქართველოს სსრ ნიადაგები, თბ., 1965. *მ. შევარდნაძე.*

**საბაშვილი** პარმენ ალექსის ძე (1889, სოფ. სახოშტარიო, ახლანდ. ცხაკაიას რ-ნი, — 1938), რევოლუციური მოძრაობის მოღვაწე საქართველოში. კომპარტიის წევრი 1907-იდან. 1905 მუშაობდა ამიერკავკ. რკინიგზის მთავარ სახელოსნოებში და აქტიურ მონაწილეობას იღებდა თბილ. პროლეტარიატის ბრძოლებში. 1909 აირჩიეს თბილ. ბოლშევიკური კომიტეტის წევრად, იყო თბილ. არალეგალური ბოლშევიკური სტამბის ერთ-ერთი ხელმძღვანელი, რის გამოც დააპატიმრეს. კატორღა რომ მოიხადა, 1915 ირკუტსკში გადაასახლეს. 1917 თებ. რევ. შემდეგ თბილისში დაბრუნდა და განაგრძო რევ. მოღვაწეობა. საქართველოში საბჭ. ხელისუფლების გამარჯვების შემდეგ პასუხსაგებ თანამდებობაზე იყო. სკკპ (ბ) ამიერკავკ. სამხარეო კომიტეტისა და საქ. კპ(ბ) ცკ-ის, ამიერკავ. სფსრ. ცკ-ისა და საქ. სსრ ცაკის წევრი. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით. *შ. გეგეშიძე.*

**საბაშვილი** სერაპიონ სოგრატის ძე, XV—XVI სს-ში მოღვაწე ქართველი პოეტი, „შაჰნამეს" ძირითადი ნაწილის *„როსტომიანის"* გამლექსავი. მასზე ცნობები დაცულია როგორც თვით „შაჰნამეს" ქართ. ვერსიებში, ისე ფეშანგის „შაჰნავაზიანსა" და ქაიხოსრო ჩოლოყაშვილის „ომანიანში". წარმოშობით გრეშისხევის (მთიულეთი) ბერი ყოფილა, იხსენიება კედელაურადაც. ცხოვრობდა და მოღვაწეობდა მეფე კონსტანტინე II-ისა (1478—1505) და მისი ძის ბაგრატ მუხრანბატონის (1512—1539) კარზე. უკვე ხანშიშესულს დაუწყია „როსტომიანის" ლექსად გაწყობა. საფუძვლად ჰქონია ქართ. პროზაული ვერსია, რ-ის დეფექტურობის გამო გამოუყენებია სპარს. ტექსტიც. „როსტომიანის" მთელი რიგი ადგილები მოწმობს ს-ის მხატვრულ ოსტატობას. თარგმნა დაახლ. 4000 სტროფი — ზაალის დაბადებიდან ლო რასპის ციკლამდე. სპარსულიდან მომდინარე პოეტურ ხერხებთან ერთად მან უხვად ისარგებლა რუსთაველის პოეტიკით ს-მა დიდი გავლენა მოახდინა ე. წ. „აღორძინების ხანის" ქართ. მწერლობაზე, როგორც ამ ეპოქის ერთ-ერთმა პირველმა და მნიშვნელოვანმა წარმომადგენელმა.

*ლიტ.*: კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; კ ო ბ ი ძ ე დ., შაჰ-ნამეს ქართული ვერსიების სპარსული წყაროები, თბ., 1959. *ა. გვახარია.*

**საბაწმიდის ლავრა,** ქართული მწიგნობრობის უძველესი და უმნიშვნელოვანესი კერა საზღვარგარეთ, პალესტინაში, იერუსალიმის სამხრ.-აღმ-ით დაახლ. 13—15 *კმ*-ზე. სავანე დააარსა ცნობილმა საეკლ. მოღვაწემ საბა განწმედილმა (439—532) V ს. 80-იან წლებში. იქ შეიქმნა ქრისტ. მწერლობის მრავალი მნიშვნელოვანი ძეგლი ბერძნ., ქართ., სირიულ, სომხ., არაბ. ენებზე. ს. ლ-ში ქართვ. ბერები ადრევე დასახლდნენ, ხოლო 532-თვის ისე მომრავლდნენ, რომ თავიანთი ეკლესია ჰქონდათ და ზოგიერთ სას. წიგნს დედაენაზე კითხულობდნენ. VIII—X სს-ში არაბთა მომძლავრების გამო სამშობლოდან გადახვეწილმა ქართვ. ბერებმა ს. ლ-ში გაცხოველებული კულტ.-საგანმ. საქმიანობა გააჩაღეს. VIII—IX სს-ში იქ გატარდა ქართ. სალიტ. ენის რეფორმა, შემუშავდა ბიბლ. წიგნების ე.წ. საბაწმიდური რედაქცია (დაახლ. IX ს.), განვითარდა ორიგინ. ჰიმნოგრაფია (ბასილი საბაწმიდელი, იოანე-ზოსიმე), თარგმნითი ლიტ-რა (მარტვირი, სეით თარგმანი); გახშირდა ხელნაწერთა დამზადება, დაოსტატდნენ კალიგრაფები (მაკარი ლეთეთელი, გიორგი თბილელი, იოანე-ზოსიმე). იქ დამზადებულ ხელნაწერთაგან მნიშვნელოვანია 864-ის, ე. წ. სინის მრავალთავი — უძველესი ქართ. თარიღიანი ხელნაწერი; ჭილ—ეტრატის იადგარი (IX ს.) და სხვ. ს. ლ-ს ცხოველი ურთიერთობა ჰქონდა საქართველოსთან. იქ შექმნილი ლიტ. პროდუქცია ქართვ. მწიგნობართა და პილიგრიმთა საშუალებით გავრცელდა როგორც პალესტინაში, ისე საქართველოშიც და საგრძნობი გავლენა მოახდინა ქართ. მწერლობის შემდგომ განვითარებაზე. ს. ლ-იდან სამხრ. საქართველოში გადმოიწერა ტიპიკონი (IX ს.), რ-ის ახ. რედაქცია (XII ს.) მთელ საქართველოში გავრცელდა.

XI ს-იდან არაბთა მოძალებისა და სავანის ხშირი დარბევის გამო ქართვ. მოღვაწეებმა სხვა მონასტრებს მიაშურეს და ხელნაწერებიც ახ. სადგომებში გადაიტანეს. ამიტომაც ს. ლ-ის ქართ. ხელნაწერთა უმრავლესობა სინის მთაზეა დაცული; ორიოდე მათგანი ინახება თბილისსა და ლენინგრადში. *ლ. მენაბდე.*

**საბაწმინდა,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ქემერტის სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1000 *მ*, ცხინვალიდან 4 *კმ*. აჩაბეთის კოლ-ბა (მემინდვრეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ხეითში (1 *კმ*). ს-ში არის X ს. საბაწმინდის ეკლესია.

**საბაწმინდის საყინულე,** ბუნებრივი საყინულე სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნის სოფ. საბაწმინდის მიდამოებში, ზ. დ. 1100 *მ*-ზე, გუდისის ქედის დას. კალთის ამფითეატრისებრ ამაღლებაში. რ-ის კალთები და ძირი მოფენილია ლოდნარით. ლოდნარებს შორის 1,5—2 *მ* სიღრმისა და 3—4 *მ* სიგრძის სიცარიელეებია. მათ ფსკერზე ზაფხულშიც კი 2—3 *სმ* სისქის ყინული ძევს. ზოგან ყინულის ლოლუებს ცაა. *დ. უკლება.*



მ. საბაშვილი.

**საბაჰათინ ალი** (Sabahattin Ali) (25. II. 1907, ქ. აივალიჯი, — 2. IV. 1948. ქირქლარელი), თურქი მწერალი. დაიბადა სამხ. მოსამსახურის ოჯახში. დაამთავრა სტამბოლის პედ. ინ-ტი. 1928—30 სწავლობდა ბერლინის უნ-ტის ფილოლ. ფაკ-ტზე. სამწერლო მოღვაწეობა ლექსებით დაიწყო (კრებ „მთები და ქარი", 1934). მისი ლექსები თურქ. ხალხ. პოეზიის ტრადიციებზეა აღმოცენებული, მთლიანად ემიჯნება არაბ.-სპარს. *არუდს*. ს. ა. ნოველის ოსტატია. ნ. ჰიქმეთი მას სოციალ. რეალიზმის წარმომადგენლად თვლიდა. ავტორია მოთხრობების კრებულებისა „წისქვილი" (1935), „ურემი" (1936), „ხმა" (1937), „ახალი ქვეყანა" (1943), „მინის კოშკი" (1947) და რომანებისა „ეშმაკი ჩვენს სულში" (1940), „ბეწვისპალტოიანი მადონა" (1943), რ-შიც მწერალი ფსიქოანალიზს იყენებს. ს. ა-ს მჭიდრო ურთიერთობა ჰქონდა თურქ კომუნისტებთან, რის გამოც რეპრესიებს განიცდიდა. ბოლოს დაქირავებულმა მკვლელმა მოკლა. ს. ა-ის სახ. ლიტ. პრემია ყოველწლიურად ენიჭებათ ნოველისტებს.

*თხზ.*: დაბადების მოწმობა, თბ., 1961; ეშმაკი ჩვენს სულში, თბ., 1972; მგელი და კრავი, თბ., 1957. *ი. გოცირიძე.*

**საბაჰ ალ-სალემ ალ-საბაჰი** (1913, ელ-ქუვეითი,— 1977), ქუვეითის სახელმწიფო მოღვაწე საბაჰიდთა დინასტიისა (განაგებს ქუვეითს XVIII ს. შუა ხანებიდან). 1938—59 ქუვეითის პოლიციის დეპარტამენტის უფროსი, 1961—63 პრემიერ-მინისტრის მოადგილე და საგარეო საქმეთა მინისტრი; 1963—65 პრემიერ-მინისტრი. 1965 ნოემბ. 1977-მდე ქუვეითის ამირა (სახელმწიფოს მეთაური).

**საბაჰი** (Sabah), შტატი მალაიზიაში, კ. კალიმანტანის ჩრდ. ნაწილში. ესაზღვრება ინდონეზიას. ფართ. 76,1 ათ. *კმ*². მოსახლ. 900 ათ. კაცი (1977). ადმ. ც. — ქ. კოტა-კინაბალუ, შტატის დიდი ნაწილი უჭირავს მთებს, სიმაღლე 4101 *მ*-მდე (მთა კინაბალუ, კ. კალიმანტანის უმაღლესი წერტილი). მცენარეულობიდან უმთავრესად ნოტიო სუბეკვატორული ტყეებია. მოსახლ. თავმოყრილია სანაპიროზე და მდინარეთა ხეობებში.



საბაჰათინ ალი.

ეკონ. საფუძველია სოფ. მეურნეობა. აშენებენ კაუჩუკოვნებს, ქოქოსისა და ზეთის პალმას, აგრეთვე კაკაოს, ყავას, საფეიქრო ბანანს. მთავარი სასურსათო კულტურაა ბრინჯი. მისდევენ თევზჭერას (საშუალოდ 35 ათ. *ტ* წელიწადში). ამზადებენ ხე-ტყეს. განვითარებულია ხე-ტყის ხერხვა და სას.-სამ. ნედლეულის პირველადი გადამუშავება. მთავარი საზღვ. ნავსადგურებია: სანდაკანი, ტავაო, კოტა-კინაბალუ, ლაბუანი. ს-იდან გააქვთ კაუჩუკი, ხე-ტყის მასალა, ქოქოსისა და პალმის ზეთი, თევზი. განვითარებულია ტურიზმი.

XIX ს. შუა წლებამდე ს-ის ტერიტ. შედიოდა *ბრუნეისა* და სულუს სასულთნოების შემადგენლობაში. 1877—78 იგი „შეიძინეს" ავსტრ.-უნგრ. კონსულმა ჰონკონგში ოვერბეკმა და ინგლ. ვაჭარმა დანტმა. შემდეგ ს-ის ტერიტორიაზე (ე. წ. ჩრდ. ბორნეო) მთელი უფლებები მოიპოვა ინგლ. სავაჭრო სინდიკატმა, რ-მაც იგი ჩრდ. ბორნეოს დროებით ასოციაციას გადასცა (1881 ასოციაციამ ინგლ. მთავრობისაგან მიიღო პრივილეგიის სიგელი). 1882 ასოციაციამ შექმნა ჩრდ. ბორნეოს ბრიტ. კომპანია, რ-იც ამ ტერიტორიას განაგებდა. 1888 ჩრდ. ბორნეო ინგლ. პროტექტორატი

გახდა, 1946 — კოლონია. 1963 ჩრდ. ბორნეო მალაიზიის ფედერაციაში შევიდა როგორც საბაჰის შტატი.

**საბე,** სოფელი ორჯონიკიძის რ-ნში (სარგვეშის სოფსაბჭო), მდ. ყარნების (ჩხერიმელის მარჯვ. შენაკადი) მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 500 *მ*, ორჯონიკიძიდან 13 *კმ*. სარგვეშის კოლ-ბა (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. სარგვეშში (3 *კმ*). ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი.

**საბედიანო,** ისტორიულ-გეოგრაფიული ტერმინი, რ-იც ი. ჯავახიშვილმა შემოიტანა სამეცნიერო ლიტ-რაში XV ს. II ნახ. ოდიშის (სამეგრელო) სამთავროს აღსანიშნავად. მეცნიერის აზრით, 1470–75 ს. მოიცავდა საკუთრივ ოდიშს, აფხაზეთსა და გურიას. ბოლო წლების სამეცნ. ლიტ-რაში ს-ს არსებობა ეჭვის ქვეშაა დაყენებული (იხ. აგრეთვე სტ. *სამეგრელო*).

*თ. ბერაძე.*

**საბელები** (ლათ. Sabelli), ძვ. იტალიკური ტომები (იხ. *იტალიკები*) ცხოვრობდნენ ფუცინის ტბის მიდამოებში (აპენინის ნ.-კ.). ძვ. წ. IV ს-ში ტომთა სამხ. გაერთიანებაში, ე. წ. სამნიტურ ფედერაციაში, შედიოდნენ. ძვ. წ. IV ს. II ნახევრიდან ძვ. წ. III ს. დასაწყისამდე რომაელებთან ჰქონდათ ომი, რ-იც საბოლოოდ რომაელთა გამარჯვებით დასრულდა და ს-ის ტერიტ. დიდი ნაწილი რომს შეუერთდა. ძვ. წ. 490–488 მოკავშირეთა ომის დროს ს-მა რომის მოქალაქეობა მიიღეს. მოგვიანებით საბოლოო რომანიზაცია განიცადეს.

**საბერიო,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში, მდ-ებს ენგურსა და ერისწყალს შორის. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები. ს., ნაჯიხური, სამარქვალო, ფართონოხორი, ღვაშიგვერდი, შქაშისუკი). ზ. დ. 180 *მ*, გალიდან 20 *კმ*. სერგო ორჯონიკიძის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**საბერულაპო,** სოფელი გეგეჭკორის რ-ნში (კურზუს სოფსაბჭო), მდ. ოჩხომურის ხეობაში. ზ. დ. 400 *მ*, გეგეჭკორიდან 32 *კმ*. კურზუს კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეცხოველეობა), საშ სკოლა სოფ. კურზუში (1 *კმ*). ს-შია „ოჩხომურჰესი“.

**საბერძნეთი** ძ ვ ე ლ ი, ე ლ ა დ ა (ბერძნ. Hellas), ძვ. ბერძნული სახელმწიფოების საერთო სახელწოდება; მოიცავდა ბალკანეთის ნ.-კ-ის სამხრეთს, ეგეოსის ზღვის კ-ებს, თრაკიის სანაპიროს, მცირე აზიის დას. სანაპირო ზოლს და ბერძნ. კოლონიზაციის პერიოდში (ძვ წ. VIII–VI სს.) დაარსებული კოლონიების სამხრ. იტალიის, აღმ. სიცილიის, სამხრ. საფრ. ტერიტორიებს, აფრიკის ჩრდ. სანაპიროს (კირენაიკა), შავი ზღვის და აზოვის ზღვის სრუტეებსა და სანაპიროებს. არქეოლ. კვლევის შედეგად დადგინდა, რომ ს-ის ტერიტ. დასახლებული იყო შუა პალეოლითის ხანიდან (დაახლ 100–40 ათასწლ.) ამავე პერიოდს განეკუთვნება ქალკიდიკეს ნ.-კ-ზე აღმოჩენილი ნეანდერტალელი ადამიანის თავის ქალა. ნეოლითის ხანაში (დაახლ. 7 ათასწლ. შუა — დაახლ. 2800) ს-ის მოსახლეობამ აითვისა მიწათმოქმედება; ბინადარი ცხოვრების პირობებში მესაქონლეობასაც მისდევდა. ჩრდ. ს-ში ნეოლითი წარმოდგენილია *სესკლოს*, *დიმინისა* და ლარისას კულტურებით. ამ პერიოდისათვის დამახასიათებელია ბორცვებზე განლაგებული გამაგრებული დასახლებები, მეგარონი (ვიწრო ფასადიანი და ხის სვეტებიანი სწორკუთხა შენობა შუაში კერიით), შავი და ნაცრისფერი კერამიკა, შავი და წითელი ფერით მოხატული პოლიქრომული კერამიკა. მატერიკსა და კუნძულებზე შეინიშნება ტომთა გადაადგილება. ამავე პერიოდში ს-ის მოსახლეობას მუდმივი ურთიერთობა ჰქონია ბალკ. ნ.-კ-ის ჩრდ. მხარესთან, მცირე აზიის სანაპიროსა და სირიასთან. ბრინჯაოს ხანას ს-ში პირობითად კრეტა-მიკენის ანუ *ეგეოსის კულტურას* უწოდებენ და ქრონოლოგიურად 3 პერიოდად ყოფენ: ადრინდ., საშ. და გვიანი. კულტ. ტრადიციების მიხედვით, ს-ის ცალკეული ნაწილები ისტორიოგრაფიაში შემდეგნაირად მოიხსენიება: კ. კრეტის კულტურა — მინოსის კულტურა, კონტინენტური ს-ის — ელადური კულტურა, ეგეოსის ზღვის კ-ების კულტურა — კიკლადური კულტურა. ადრინდ. ბრინჯაოს ხანაში (ძვ. წ. დაახლ. XXVIII — დაახლ. XXI სს.) ბერძნ. კ-ების კულტურა განსაკუთრებულ აღმავლობას განიცდის. III ათასწლ შუა პერიოდში მთელ რიგ კუნძულებზე (სიროსი, პაროსი, მელოსი, კითნოსი, ამორგოსი და სხვ.) განვითარდა ვერცხლის, ტყვიისა და სპილენძის მოპოვება; ამზადებდნენ ლითონის ჭურჭელს, იარაღს, ხელსაწყოებს, სამკაულებსა და რიტუალურ საგნებს. აღმავლობას განიცდიდა აგრეთვე მეთუნეობა და მშენებლობა. III ათასწლ. II ნახევარში ზღვაოსნობა განვითარდა, ქალაქური ტიპის დასახლებები დაარსდა. 2200–2000 კუნძულებსა და მატერიკზე ტომთა შორის გამუდმებული ომებისა და ხალხთა გადაადგილების შედეგად მთელი რიგი აყვავებული ცენტრები განადგურდა. III ათასწლ. ს-ის ეთნ. შემადგენლობა ჭრელი იყო: თავდაპირველად ჭარბობდნენ პელასგები, მოგვიანებით ისინი ნაწილობრივ განდევნეს, ხოლო ნაწილმა ასიმილაცია განიცადა წინაბერძნ. ტომებთან, რ-თა შორის გაძლიერდნენ აქაველები და იონიელები. შუა ბრინჯაოს ხანაში (დაახლ. XX–XVII სს.) დაწინაურდა კ. კრეტა. აქ აღმოცენდნენ ადრინდ. მონათმფლობელური სახელმწიფოები: კნოსოსი, ფესტოსი, აგია-ტრიადა, მალია. პიქტოგრაფიულიდან იეროგლიფურამდე სწრაფი ევოლუცია განიცადა კრეტულმა დამწერლობამ (XXIII–XVII სს.). დაახლ. XVIII ს-ში შექმნეს დამწერლობის ახალი სისტემა — ე. წ. A-ხაზოვანი მარცვლოვანი დამწერლობა. ძლიერი ფლოტის წყალობით კრეტა პირველობდა ეგეოსის ზღვაში და ფართო სავაჭრო და დიპლ. ურთიერთობა ჰქონდა ეგვიპტესა და წინა აზიის სახელმწიფოებთან. გაცილებით ნელა ვითარდებოდა მატერიკული ს. მხოლოდ XVII ს-ში აღმოცენდნენ მიკენის, ტირინთის, პილოსის და სხვ. ადრინდ. მონათმფლობელური სახელმწიფოები. გვიანდ. ბრინჯაოს ხანა (ძვ. წ. დაახლ. XVI — დაახლ. XII სს.) კვლავ კრეტის სახელმწიფოების აღმავლობით აღინიშნება. კრეტელების საზღვაო ბატონობა (თალასოკრატია) ბერძნებს მრავალი საუკუნის შემდეგაც ახსოვდათ. დაახლ. 1470 კ. თერაზე ტექტონიკურმა კატასტროფამ კ. კრეტაზე ძლიერი მიწისძვრა გამოიწვია; მოსახლეობა და ფლოტი განადგურდა, კუნძული გაუკაცრიელდა. დაახლ. 1380-მდე აქ პატარა სახელმწიფოდა განაგრძობდა არსებობას. მატერიკული ს. XVI–XIII სს-ში აღწევს აღმავლობას. მიწათმოქმედებისა და ხელოსნობის განვითარებამ მოსახლეობის ზრდა გამოიწვია. ეს ეპოქა ნათლად აისახა მდიდარ ლეგენდებსა და აქაველთა ეპიკურ მემკვიდრეობაში. XV–XIV სს-ში აქაველთა ნაკეთობები ფართოდ ვრცელდება აღმ-ში (ტროაში და მცირე აზიის სხვ. რაიონებში, კ. კვიპროსზე, ფინიკიაში, სირია-

საბერძნეთი ძვ. წ. V-IV სს-ში
(ბალკანეთის ნახევარკუნძულზე)



ში, ეგვიპტეში) და დას-ში (სიცილიასა და სამხრ. იტალიაში). განვითარდა დამწერლობაც. კრეტულ დამწერლობაზე დაყრდნობით აქაველებმა შექმნეს უფრო სრულყოფილი ე. წ. B-ხაზოვანი დამწერლობა. მიწის დიდ ნაწილს აქაველთა მეფეები (ვანაქტები) და მხედართმთავრები (ლავაგეტები) ფლობდნენ. იყენებდნენ იჯარას. მონები-დოლოები სხვადასხვა დამოკიდებულებაში იყვნენ მეპატრონეებთან. მოსახლეობა ღალას იხდიდა. ძვ. წ. 1200 აქაველებმა ტროაზე ილაშქრეს. ომის მიზეზი გაურკვეველია. ეს ისტორია აღწერილია ჰომეროსის „ილიადასა“ და „ოდისეაში“. XIII ს. მიწურულიდან იწყება ელადის კულტურის სწრაფი დაქვეითება. შესაძლებელია ამის მიზეზი ტროის ომი, გამუდმებული შინაომები და ბოლოს აღმ. ქვეყნებთან ვაჭრობის შესუსტება გახდა (ეს უკანასკნელი კი *„ზღვის ხალხების“* შემოსევების შედეგი იყო). დახლ. 1200 ს-ს უცხო ტომები შეესივნენ. ჩრდ. რ-ნიდან შეიჭრნენ ახალი ბერძნ. ტომები *დორიელები*. მხოლოდ *ათენმა* შეძლო დამოუკიდებლობის შენარჩუნება. დორიელებმა აქაველებისაგან აითვისეს გუთანი, ბორბლიანი ურემი, იალქნიანი გემი, წნეხი, სამეთუნეო დაზგა, შრომის სხვა იარაღები, არქიტექტურის მთელი რიგი ფორმები (განსაკუთრებით სატაძრო და თავდაცვითი). დორიელთა შემოსევის შემდეგ ს-ში გაჩნდა წვრილი დამოუკიდებელი თემები, რ-თაც ბასილევსი ედგა სათავეში; გაძლიერდა გვაროვნ. არისტოკრატია. ადგილ. მოსახლ. დამორჩილების პროცესი ყველგან ერთნაირად არ მიმდინარეობდა. მაგ., სპარტაში დამპყრობლებს — სპარტიატებს უპირისპირდებოდა ლაკონიკეს მკვიდრი მოსახლეობა — *პერიეკები*. დამოკიდებული მოსახლ. სხვა სახეობას წარმოადგენდნენ *ჰილოტები* — მესენიის მკვიდრი მოსახლეობა. თესალიაში დამოკიდებულ ფენას წარმოადგენდნენ პენესტები, კრეტაზე—კლაროტები, ათენში მიწის დიდ ნაწილს გვაროვნ. არისტოკრატია—ევპატრიდები ფლობდნენ, ძირითადი მწარმოებელი მასა სავალო მონობაში ექცეოდა. ძვ. წ. IX ს-ში ბერძნ. მოსახლ. შემდეგნაირად იყო განაწილებული: ჩრდ. ს-ში ცხოვრობდნენ ეოლიელები, შუა ს-ში და პელოპონესის აღმ. ნაწილში—დორიელები, ატიკაში — იონიელები; აქაველთა დამოუკიდებელი ნაწილი არკადიასა და აქაიაში დასახლდა. შრომის რკინის იარაღების ფართოდ გავრცელებას მოჰყვა ხელოსნობისა და ქალაქების განვითარება. ქალაქებში თავს იყრიდა გაღატაკებული გლეხობა. მონებზე მოთხოვნილება გაიზარდა. ეკონ. აუცილებლობა გახდა კოლონიების დაარსება. ამ პერიოდში იწყება სწორედ დიდი ბერძნ. კოლონიზაცია (იხ. *ანტიკური კოლონიები*). ძვ. წ. VI ს-ში ს-ის ვაჭრობა საერთაშ. ხასიათის იყო. ბერძნების ხელოსნურ ნაწარმზე დიდი მოთხოვნილება იყო დას. და აღმ. ბაზარზე. ს-ში შემოჰყავდათ მონები, შემოჰქონდათ პური, ნედლეული, ფუფუნების საგნები. ყველგან იხმარებოდა მონეტა, რ-იც ბერძნებმა ლიდიელებისაგან აითვისეს ძვ. წ. VII ს-ში. ზოგი ქალაქი საერთო ბერძნ. რელიგ. ცენტრად იქცა, მაგ., დელფო, ოლიმპია. მონათმფლობელთა ფენა ძლიერდებოდა, თუმცა მიწა და პოლიტ. ძალაუფლება კვლავ გვაროვნ. არისტოკრატიის ხელში იყო. VIII—VI სს-ში მიმდინარეობდა ბრძოლა გვაროვნ. არისტოკრატიასა და *დემოსს* შორის. გვაროვნ. არისტოკრატიის წინააღმდეგ ბრძოლის ეფექტურ საშუალებად იქცა ტირანია — ერთპიროვნული მმართველობა, რ-იც ხორციელდებოდა შეიარაღებული ბრძოლით, ემყარებოდა ღარიბი გლეხობის მოძრაობას და ვაჭრებისა და ხელოსნების მხარდაჭერით სარგებლობდა. ტირანების რეფორმებმა გააუქმეს გვაროვნ. არისტოკრ. ეკონ. და პოლიტ. პრივილეგიები. VIII—VI სს-ში ს-ის საზ-ბაში აღმოცენდა სოც.-ეკონ. და პოლიტ. ორგანიზაციის განსაკუთრებული ფორმა — *პოლისი* (ქალაქ-სახელმწიფო), რ-იც შედგებოდა თავისუფალი მოქალაქეებისაგან, დამოკიდებული მოსახლეობისა (კლაროტები, პენესტები, ჰილოტები და სხვ.) და უცხოელებისაგან—მეტეკები. პოლისის კონსტიტუცია იყო ოლიგარქიული (მაგ., სპარტა, კრეტა) ან დემოკრატიული (მაგ., ათენი). მთელი რიგი ეკონ.-პოლიტ. მიზეზების გამო პოლისებს შორის გამუდმებული ბრძოლები იყო. ძვ. წ. VI ს. მიწურულს წარმოიშვა ქალაქების პირველი მსხვილი გაერთიანება სპარტის მეთაურობით — *პელოპონესის კავშირი*. V—IV სს. ს-ის პოლისების განსაკუთრებული აღმავლობის პერიოდია. მეურნეობაში მონობასთან ერთად მნიშვნელოვან როლს თამაშობდა წვრილი გლეხური მეურნეობა და წვრილი თავისუფალი ხელოსნობა. ს-ის სრული აყვავება დაკავშირებული იყო ათენის აღზევებასთან, რაც, თავის მხრივ, განაპირობა ათენის დემოკრატიის გამარჯვებამ *ბერძენ-სპარსელთა ომებში* (ძვ. წ. 500—449) და ათენის მეთაურობით *დელოსის კავშირის* შექმნამ. მაგრამ ათენის დაწინაურება შედარებით ხანმოკლე გამოდგა. პოლისებს შორის ურთიერთობა გამწვავდა, დაიწყო ბრძოლა ჰეგემონიისათვის, რ-იც *პელოპონესის ომში* (ძვ. წ. 431—404) გადაიზარდა. ომი ათენის დამარცხებით და სპარტის გაბატონებით დასრულდა. შინაომებმა დაასუსტეს და მოშალეს პოლისების ფინანსები. მეურნეობა, რის გამოც იმ დროს თითქმის ყველა პოლისი მდიდარი სპარსეთისაგან იღებდა დახმარებას. სწორედ ამის შედეგი იყო სპარტის მიერ წამოწყებული *კორინთის ომის* (ძვ. წ. 395—387) სპარსეთის მიერ ნაკარნახევი ზავით დასრულება (იხ. *ანტალკიდას ზავი*). ს-ის პოლისების დამოუკიდებლობას სპარტის სახით საფრთხე შეექმნა. სპარტის წინააღმდეგ შეიქმნა ათენის II საზღვაო კავშირი (378/377). კავშირში თებეც შედიოდა, რ-მაც რამდენიმე გადამწყვეტი დამარცხება მიაყენა სპარტას. თებეს წარმატებებმა ათენის უკმაყოფილება გამოიწვია, ბოლოს მოკავშირეთა შორის ომიც გაიმართა (357—355) (იხ. *მოკავშირეთა ომი* საბერძნეთში). ამასობაში ს-ის ჩრდ. ნაწილში მაკედონია გაძლიერდა (იხ. *მაკედონია* ძველი). მაკედ. მეფე ფილიპე II-მ 346-თვის ს-ის დიდი ნაწილი დაიპყრო. ათენსა და სხვა პოლისებში წარმოიქმნა პრომაკედონური და მაკედ. საწინააღმდეგო პარტიები. დემოსთენეს მოწოდებით მაკედონიის წინააღმდეგ შეიქმნა ბერძნ. ქ-ების კოალიცია. 338 ქერონეასთან ბრძოლაში კოალიცია დამარცხდა. ს. საბოლოოდ დამორჩილდა ფილიპე II-ს. ყველა პოლისში ოლიგარქიული რეჟიმი დამყარდა. აღმ-ში ალექსანდრე მაკედონელის დაპყრობების შემდეგ დაიწყო ახ. ეპოქა, რ-იც ისტორიაში *ელინიზმის* სახელით არის ცნობილი. ალექსანდრე მაკედონელის სიკვდილის (323) შემდეგ დაიშალა მისი უზარმაზარი სახელმწიფო. *დიადოქოსების* და მათი მემკვიდრეების — ეპიგონების ხანგრძლივ ბრძოლას ძალაუფლებისათვის მოჰყვა მთელი რიგი დამოუკიდებელი ელინისტური სახელმწიფოების წარმოქმნა. ს-ში ელინისტურ ხანაში სამხ. ტიპის სახელმწიფოები და კავშირები არსებობდა (მაკედონია, აქაველთა კავშირი, ეტოლიის კავშირი, გარკვეული ხნით — სპარტა), რ-ნიც პირველობისათვის ერთმანეთს ებრძოდნენ. ლამიის ომი (323/322) მაკედონიის გამარჯვებით და ბერძენი დემოკრატების (ათენის მეთაურობით) დამარცხებით დასრულდა. მაკედონიასთან მეორედ დამარცხების შემდეგ (ე. წ. ქრემონიდეს ომი 267—261) ათენი საბოლოოდ განადგურდა და მაკედონიას დამორჩილდა. მიუხედავად წარმატებისა, მაკედონიამ თავისი ძვ. ძლიერების აღდგენა მაინც ვერ შეძლო. მას დაუპირისპირდა ორი დიდი ბერძნ. კავშირი — აქაველთა და ეტოლიისა. გამუდმებულმა შინაომებმა, მეკობრეთა მძარცველურმა თავდასხმებმა, მოსახლ. მონებად გაყიდვამ (მარტო ლაკონიკედან 50 ათ. კაცი გაიყიდა მონად) საბოლოოდ დასცა და გაანადგურა ს-ის ქ-ები. ძვ. წ. 197, კინოსკეფალესთან რომაელებთან მაკედ. დამარცხების შემდეგ, რომი სულ უფრო და უფრო ერეოდა ს-ის საშინაო საქმეებში. ძვ. წ. 146 რომმა აქაველთა კავშირი გაანადგურა და ს. რომის პროვინცია აქაიად გამოაცხადა (ათენის გამოკლებით, რ-იც ნომინალურად თავისუფალ ქალაქად ითვლებოდა). ახ. წ. IV ს-იდან ს. აღმ. რომის იმპერიის — ბიზანტ. ბირთვს წარმოადგენდა.

*ლიტ.*: Бузескул В. П., Античность и современность, 3 изд., Л., 1924; Древняя Греция, М., 1956; Колобова К. М., Из истории раннегреческого общества (о. Родос IX—VII вв. до н. э.), Л., 1951; მისივე, Древний город Афины и его памятники, Л., 1961; Сергеев В. С., История древней Греции, 3 изд., М., 1963; Hammond N. G. L., A history of Greece to 322 B. C., 2 ed., Oxf., 1967.

ბერძნ. სამყაროს ურთიერთობა საქართველოსთან, კერძოდ, აღმ. შავიზღვისპირეთთან, იწყება ჯერ კიდევ ე. წ. აქეურ (მიკენურ) ხანაში და ასახულია არგონავტების მითში. მაგრამ ეს ურთიერთობა რეგულარული და ინტენსიური არ ყოფილა. იგი არსებითად შემოიფარგლებოდა ბერძნ.-აქაველთა პირველი მოგზაურობებით შავი ზღვის სანაპიროებისაკენ, მაგრამ მას შედეგად მოჰყვა ბერძნ. ლიტ. ძეგლებში პირველი (თუმცა ჯერ კიდევ ბუნდოვანი) ცნობების გაჩენა აღმ. შავიზღვისპირეთის ტომებისა და ქვეყნების შესახებ. ამასთან, აქაველმა ზღვაოსნებმა გარკვეული როლი შეასრულეს შავი ზღვის სანაპიროებისაკენ მიმავალი გზების გაკვლევასა და ათვისებაში. ძვ. წ. XII ს-ში დორიელთა მიერ აქეური (მიკენური) ცენტრების განადგურებასთან ერთად სრულდება ბერძნ. სამყაროსა და აღმ. შავიზღვისპირეთთან ურთიერთობის პირველი ეტაპი. ბერძნ. სამყაროსა და კოლხეთს შორის რეგულარული ურთიერთობა ე. წ. დიდი ბერძნ. კოლონიზაციის პროცესთანაა დაკავშირებული. ჯერ კიდევ ძვ. წ. VIII ს-ში შავი ზღვის სამხრ. სანაპიროზე ჩნდება პირველი მუდმივი ბერძნ. სამოსახლოები, რ-ებიც ზღვის ნაპირის გასწვრივ ხომალდთა რეიდისათვის განკუთვნილი ბაზების როლს ასრულებდნენ. განსაკუთრებით საინტერესოა სინოპის დაარსება, რ-იც „ფასისისაკენ მიმავალ გზაზე მდებარეობდა“ (პოლიბიოსი, IV, 36). ამ დროს (ძვ. წ. VIII—


ქვის მცირე ქანდაკება. კიკლადების კულტურა. ძვ. წ. III ათასწლეული. სახელმწიფო მუზეუმები, ბერლინი.


გამოსახულებანი ძვ. წ. VI ს. ატიკურ ლარნაკებზე: 1—სამჭედლო; 2 — მეწაღის სახელოსნო. ნატიფი ხელოვნების მუზეუმი, ბოსტონი.



„ათენა და პერსევსი, რომელიც კლავს გორგონს". ტაძრის მეტოპი სელინუნტიდან (კუნძული სიცილია). ძვ. წ. VI ს. II ნახ. არქეოლოგიის ეროვნული მუზეუმი. პალერმო.

VII სს.) ბერძნებს, როგორც ჩანს, ძირითადად ურთიერთობა აქვთ სამხრ.-დას. კოლხეთთან — დასავლურ ქართვ. ტომთა მსხვილ პოლიტ. გაერთიანებასთან, რ-იც ურარტულ წყაროებში ცნობილია „კულხას" სახელით. ამ დროის ურთიერთობის ანარეკლია ძვ. წ. VIII—VI სს. ბერძნ. ეპიკურ ძეგლებში არგონავტების კოლხეთში მოგზაურობის შესახებ თქმულებათა პოპულარობა (ჰესიოდე და მისი სკოლა, ევმელე კორინთელი, კინეთონი, ე. წ. „ნავპაქტიკური" ეპოსი, ეპიმენიდე). უკვე ძვ. წ. VIII ს. ბერძნ. ლიტ. ძეგლებში პირველად იხსენიება „კოლხეთი" (პოეტ ევმელე კორინთელის „კორინთიაკა", ფრ. 2, რ-იც შემონახულია პინდარეს სქოლიასტთან), ხოლო მდ. ფასისი მსოფლიოს უდიდეს მდინარეთა შორისაა დასახელებული (ჰესიოდეს „თეოგონია", 1, 340). ძვ. წ. VIII ს. 20-იან წწ. სამხრ.-აღმ. შავიზღვისპირეთის პირველი ბერძნ. ახალშენები, ისევე როგორც კულხას სამეფო, კიმერიელებმა გაანადგურეს მხოლოდ ძვ. წ. VII ს. II ნახევარში იწყება ბერძენთა მიერ შავი ზღვის სანაპიროების ინტენსიური კოლონიზაცია და უკვე ძვ. წ. VI ს. დასასრულისათვის შავი ზღვის სანაპიროების ოთხივე მხარე თითქმის მთლიანად ბერძენთა ახალშენებით დაიფარა. ამ დროს ბერძენთა სამოსახლოები ჩნდება კოლხეთშიც — შავი ზღვის აღმ. სანაპიროზე. ბერძნ. სამოსახლოები კოლხეთში ძირითადად წარმოადგენდნენ ემპორიონებს—ადგილ. საქალაქო ცენტრებთან დაარსებულ სავაჭრო ფაქტორიებს, რ-თა მეშვეობით ხორციელდებოდა ბერძნ. სამყაროს სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობა კოლხეთთან. ექსპორტის მთავარ საგანს შეადგენდა ადგილ. ნედლეული, პირველ რიგში — ხე-ტყე, კერძოდ გემთსაშენი. ბერძნებს კოლხეთიდან გაჰქონდათ აგრეთვე რკინა და შესაძლოა რკინის ნაწარმიც. ხოლო ანტ. მწერალთა (სტრაბონი, აპიანე) ცნობები კოლხეთში ოქროს მოპოვების შესახებ ზოგიერთ მკვლევარს აფიქრებინებს ოქროს ექსპორტსაც. მთელ ანტ. სამყაროში იყო სახელგანთქმული კოლხური ხოხობი, რ-საც პირველად არისტოფანე (ძვ. წ. V ს.), ხოლო შემდეგ ძვ. წ. III—II სს. ბერძენი მწერალი აგათარკიდე კნიდოსელი იხსენიებს. ადრინდ. ანტ. ხანაში ფართოდ გაჰქონდათ კოლხური ხელოსნური ნაწარმიც. ანტ. სამყაროში კარგად იყო ცნობილი კოლხური სელი. ქსოვილთან ერთად კოლხეთიდან საბერძნეთში ფართოდ გაჰქონდათ სელის ზეთი, რ-საც საკვები, სანათი და სამკურნალო დანიშნულება ჰქონდა. ბერძენ ვაჭრებს კი კოლხეთში ძირითადად მხატვრული და სუფრის ფაქიზი კერამიკა, ძვირფასი ლითონის ჭურჭელი, მაღალი ხარისხის ღვინო, ზეითუნის ზეთი და ნელსაცხებელი შემოჰქონდათ. არქეოლ. მასალების მიხედვით, ბერძნ. სამყაროს კოლხეთთან ურთიერთობაში 2 ძირითადი ეტაპი გამოიყოფა: პირველი მოიცავს ძირითადად ძვ. წ. VI ს., მეორე კი — ძვ. წ. V—IV სს. ანტ. სამყაროს კოლხეთთან რეგულარული სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობის ადრეულ ეტაპზე სრულიად აშკარაა აღმ.-ბერძნ. (იონიური) სავაჭრო-სახელოსნო ცენტრების აქტ. როლი. ძვ. წ. VI ს. I ნახ. ურთიერთობა ჯერ კიდევ ძალზე სპორადულ ხასიათს ატარებს (ამ ხანისა მხოლოდ ერთეული აღმოჩენებია ჯერჯერობით ცნობილი). სამაგიეროდ, უკვე ძვ. წ. VI ს. შუა ხანებიდან და განსაკუთრებით ძვ. წ. VI ს. II ნახევრიდან ბერძნ. სამყაროსა და კოლხეთს შორის უკვე საკმაოდ ინტენს. სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობა ჩანს. ძვ. წ. VI ს. კოლხეთთან სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობაში აქტ.. როლს იონიური სავაჭრო-სახელოსნო ცენტრები ასრულებდნენ. ამ ცენტრების ნაწარმი, უპირატესად მხატვრული კერამიკა, უკვე საკმაოდ დიდი რაოდენობითაა კოლხეთში აღმოჩენილი: სხვადასხვა ფორმის ჯამები, მოხატული თეფშები, პოლიქრომული სარტყლებით შემკული სურები, ჭრაქები და სხვ. აქ გამოიყოფა ე. წ. იონიურ-როდოსული (კამიროსის ჯგუფი) ფიკელურას და „იონიური" სტილის კერამიკა. ამ კერამიკის ნაწილი როდოსისა და სამოსის სახელოსნო ცენტრების პროდუქციაა. შუამავლის როლს იონიური სავაჭრო ცენტრი მილეტი ასრულებდა. იონიური მხატვრული კერამიკის ინტენს. იმპორტს კოლხეთში მოწმობს ამ კერამიკის აღმოჩენა არა მხოლოდ ზღვისპირა ზოლში (ქობულეთ-ფიჭვნარი, ფოთის მიდამოები), არამედ კოლხეთის შიდა რ-ნებსა და აღმ. საქართველოშიც კი. გარდა მხატვრული კერამიკისა, იონიური ცენტრებიდან კოლხეთში შემოჰქონდათ ზეითუნის ზეთი, მაღალი ხარისხის ღვინო და სხვ. ამაზე მიუთითებს დიდი ზომის სატრანზიტო თიხის ჭურჭლის, ე. წ. ამფორების ხშირი აღმოჩენა ძვ. კოლხეთის მრავალ პუნქტში. აღსანიშნავია, რომ კოლხეთში აღმოჩენილი ძვ. წ. VI ს. ამფორების უმრავლესობა აგრეთვე იონიურ საწარმოო ცენტრებს ეკუთვნის (ქიოსი, ლესბოსი, სამოსი და სხვ. უცნობი ცენტრები). ძვ. წ. VI ს. დასასრ. და V ს. დასაწყისში შეინიშნება აღმ. ბერძნ. ცენტრების სავაჭრო ურთიერთობის შესუსტება კოლხეთთან. ძვ. წ. VI ს. II ნახევრიდან იონიური მხატვრული კერამიკა თითქმის სრულებით აღარ გვხვდება კოლხეთის არქეოლ. მონაპოვარში. სამაგიეროდ ამ დროიდან სრულიად აშკარაა ათენის (ატიკის) აქტ. სავაჭრო-ეკონ. ურთიერთობა კოლხეთთან, რ-იც ჯერ კიდევ ძვ. წ. VI ს. უკანასკნელ მეოთხედში იწყება. ამ დროის ცალკეული აღმოჩენები ცნობილია ქობულეთ-ფიჭვნარიდან, ფასისის (ფოთის) მიდამოებიდან, ერთი აღმოჩენა აღმ. საქართველოშიცაა (ხოვლე) ფიქსირებული. მაგრამ არქეოლ. მონაპოვარში ნათლად ჩანს, რომ ამ დროს ატიკასთან ურთიერთობა ჯერ კიდევ არაა ინტენსიური და იგი ვერ უწევს კონკურენციას იონიურ სავაჭრო-სახელოსნო ცენტრებს. სულ სხვა სურათია ამ მხრივ ძვ. წ. V (განსაკუთრებით მის II ნახ.) და IV სს-ში. ძვ. წ. V—IV სს. ანტ. მხატვრული შავფიგურიანი, წითელფიგურიანი და სადა შავლაქიანი კერამიკა (კრატერები, სკიფოსები, ლეკითოსები, კილიკები, ასკები, კანთაროსები, პელიკები, გუტუსები) უკვე ძვ. კოლხეთის თითქმის ყველა მნიშვნელოვან ანტ. ნამოსახლარზეა მოპოვებული (ქობულეთ-ფიჭვნარი, ბათუმის მიდამოები, ოჩამჩირის ანტ. ნამოსახლარი, ქ. სოხუმი და მისი მიდამოები, ეშერა). მეტად მნიშვნელოვანია ის გარემოება, რომ ძვ. წ. V—IV სს-ში ატიკური იმპორტი რიონ—ყვირილის სავაჭრო მაგისტრალით საკმაოდ ინტენსიურად იკვლევს გზას კოლხეთის შიდა რაიონებშიც (ვანი, დაბლაგომი, ქუთაისი, ჭოგნარი, საჩხერე, ითხვისი) და მთიან ზოლშიც (რაჭა, სვანეთი). ათენის სავაჭრო ეკონ. ურთიერთობას კოლხეთთან ნუმიზმატიკური მასალაც მოწმობს (კოლხეთში აღმოჩენილი ათენური ტეტრადრაქმები, ქიზიკონი). ამასთან, ათენი ასრულებდა შუამავლის როლს კოლხეთსა და კ თასოსს შორის ვაჭრობაში. ათენისა და კოლხეთის ურთიერთობის თვალსაზრისით დიდ ინტერესს იწვევს ათენში აღმოჩენილი და ამჟამად ბერლინის მუზეუმში დაცული ჰიდრია (თიხის სამყურა ჭურჭელი), რ-ზედაც შემორჩენილია ბერძნ. წარწერა „კოლხმა გამაკეთა მე". ეს ჰიდრია ატიკური შავფიგურული ტექნიკის ნაწარმადაა მიჩნეული, მაგრამ მასში უხვადაა წარმოდგენილი იონიური მხატვრული ნაკადი ათენშია აღმოჩენილი და ბერძნ. წარწერა ახლავს: „ევქსითეოსმა გამაკეთა, კოლხმა მომხატა". ათენში აღმოჩენილ წარწერებში იხსენიებიან კოლხი მონებიც. მაგ., ძვ. წ. 415—414 ე. წ. ჰეპტაკოპიდების პროცესთან დაკავშირებით შედგენილი წარწერიდან ჩანს, რომ მეტეკ კეფისოდოროსის კუთვნილი კოლხი მონა 153 დრაქმად იყო შეფასებული. კოლხეთის ზღვისპირა ბერძნ. სავაჭრო ფაქტორიების მეშვეობით ვრცელდება კოლხეთში აგრეთვე ეგვ. და სირიის სახელოსნოების ნაწარმი (ფერადი მინისა და პასტის მძივები, პოლიქრომული მინის სანელსაცხებლე ჭურჭელი და სხვ.). ელინიზმის ხანაში კვლავ გრძელდება ბერძნ. სამყაროს ცხოველი ეკონ. და კულტ. ურთიერთობა კოლხეთთან. საკმარისია აღინიშნოს, რომ ამიერკავკასიის ქვეყნებზე, მ. შ. კოლხეთზეც, გადიოდა მსოფლიო მნიშვნელოლობის ერთ-ერთი სავაჭრო-სატრანზიტო გზა, დასავლეთს აღმ. ქვეყნებთან რომ აკავშირებდა. ბერძენ.-რომაელ ავტორთა (პატროკლე, არისტობულე, სტრაბონი, ვარონი, პლინიუსი) ცნობით, ეს გზა მოემართებოდა ინდოეთიდან კასპიის ზღვამდე (სანაოსნო მდინარის ოქსოსის, ახლანდ. ამუდარიის მეშვეობით), ხოლო შემდეგ ამიერკავკასიის ტერიტორიაზე გავლით— მდ. მტკვარი, სურამის უღელტეხილი, მდ. ფასისი (რიონ-ყვირილის მაგისტრალი)— აღწევდა შავი ზღვის სანაპიროებს ქ. ფასისთან და მერმე უკვე საზღვაო გზით უკავშირდებოდა შავიზღვისპირეთისა და მცირე აზიის ქ-ებს. უთუოდ მნიშვნელოვანია, რომ ბერძნ. წყაროები ამ დროს ფასისს „კოლხთა ემპორიონს" (ანუ სავაჭრო ადგილს) უწოდებენ (სტრაბონი, XI, 2, 17). ძვ. წ. III—I სს-ში კოლხეთთან ცხოველი სავაჭრო-ეკონ. და კულტ. ურთიერთობა აქვთ სამხრ. შავიზღვისპირეთის ქ-ებს (სინოპი, ჰერაკლეა), მცირე აზიის სავაჭრო-სახელოსნო ცენტრებს (პერგამონი, სამოსი და სხვ.), რაც დასტურდება ამ ცენტრებში დამზადებული კერამიკის (შავდა წითელლაქიანი, რელიეფური და მოხატული თიხის ჭურჭელი, ამფორები), აგრეთვე მონეტების ხშირი აღმოჩენით თითქმის მთელ კოლხეთში. არქეოლ. მასალები მოწმობენ, რომ ძვ. წ. III—I სს-ში სავაჭრო ურთიერთობათა პროცესში ფართოდაა ჩაბმული კოლხეთის როგორც ბარის, ასე-



„ზევსი—მეხთამტყორცნელი". ბრინჯაო. დაახლ. ძვ. წ. 460. ეროვნული არქეოლოგიური მუზეუმი. ათენი.

ვე მთიანეთის მოსახლეობა. კიდევ მეტი, შეინიშნება მეურნ. „ანტიკური ფორმების“ დანერგვის ცდაც. ამის მოწმობა უნდა იყოს კოლხეთში ანტ. ტიპის სავაჭრო-სატრანზიტო ჭურჭლის — ამფორების დამზადება (ე. წ. ყავისფერკეციანი ამფორები, ამჟამად კოლხურს რომ უწოდებენ). ამასთან ერთად, წმინდა ადგილ. ტრად. კოლხურ ფორმებსა და ორნამენტულ სახეებთან ერთად ძვ. წ. III—II სს-ში ვრცელდება ბერძნ.-ელინისტური კერამიკის გვერდით შექმნილი ჭურჭელი (ანტ. ფორმის სათევზე ლანგრები, კანთაროსის ტიპის თასები, უნგუენტარიუმის მსგავსი სანელსაცხებლები და სხვ.). ზოგჯერ ადგილობრივ დამზადებული ბერძნ. ფორმის ჭურჭელი შემკულია ტრად. კოლხური ორნამენტით.

*ო. ლორთქიფანიძე.*

**ძველი ბერძნული კულტურა.** სამთამადნო საქმის, მეტალ, სამშენებლო ტექ., კერამ. და საფეიქრო წარმოების განვითარება ხელს უწყობდა ვაჭრობასა და კულტ. ურთიერთობის განმტკიცებას ს-ის პოლისებს შორის და ბერძნ. კოლონიზაციის წარმატების საფუძველი შეიქმნა. კოლონიზაციის შედეგად ბერძნ. სამყარო მჭიდროდ დაუკავშირდა მახლობელ აღმოსავლეთს, ჩრდ. აფრ. და ხმელთაშუა ზღვის ჩრდ.-დას. ნაწილს. საქმიანი და კულტ. კონტაქტების შედეგად ბერძნ. პოლისებში ფართოდ გავრცელდა ანბანური დამწერლობა. წიგნიერი იყო საზ-ბის შედარებით ფართო წრეები. ყოველივე ამან ხელი შეუწყო რელიგ. დოგმატებით შეუზღუდველი მეცნ., ლიტ-რისა და ხელოვნ. განვითარებას. თავისებური და განუმეორებელი ძვ. ბერძნ. კულტურა საფუძველი და გარკვეულად უბადლო მაგალითი გახდა კაცობრიობის შემდგომი კულტ. განვითარებისათვის.

მ ი თ ო ლ ო გ ი ა  დ ა  რ ე ლ ი გ ი ა. განვითარების ადრეულ საფეხურზე ძვ. ს-ის მითოლოგია ქთონურ (chton — ქვესკნელი, რ-იც ურჩხულებს წარმოშობდა) ხასიათს ატარებდა. პირველყოფილი თემური წყობილების დროს ჭარბობდა ტოტემისტური, ფეტიშური და ანიმისტური წარმოდგენები. საერთო ბერძნ. ოლიმპიური პანთეონის ჩამოყალიბებამდე მრავალი ადგილ. მნიშვნელობის ღვთაება არსებობდა. ოლიმპიური პანთეონის საბოლოოდ ჩამოყალიბების პროცესი ძვ. წ. II ათასწლეულს დასრულდა. ძვ. ბერძნების წარმოდგენით, ღმერთები „თოვლიან“ მთაზე, ოლიმპზე, ცხოვრობდნენ და უზენაესი ღვთაების „ადამიანთა და ღმერთთა მამის“ ზევსის ნებას მორჩილებდნენ. ღვთაებებს მკაცრად ჰქონდათ განაწილებული ფუნქციები: ათენა ომის, ხელოვნების, ხელოსნობის, ქალაქთა და ქვეყანათა მფარველი ღვთაება იყო, ჰერმესი — ვაჭრობისა, არტემიდა — ნადირობისა, აფროდიტა — სიყვარულისა და სილამაზისა და ა. შ. ოლიმპიურ მითოლოგიას მკვეთრად გამოხატული ანთროპომორფიზმი ახასიათებს (ძვ. ბერძნების წარმოდგენით, ღმერთებსა და დემონებს ფიზ. სხეული, ჩვეულებრივი ადამიანური თვისებები, მანკიერებანიც კი გააჩნიათ). ურჩხულების შესახებ თქმულებები გმირების მითებით შეიცვალა (ჰერაკლე, თესევსი და სხვ.). ეს გმირები ებრძვიან და ამარცხებენ ურჩხულებს. გვაროვნ.-თემური წყობილების რღვევის შედეგად და მეცნ. ცოდნის ჩასახვასთან ერთად ქრება გულუბრყვილო ანთროპომორფიზმი. ძვ. ბერძენ პოეტებთან ჰესიოდესა და პინდაროსთან ზევსს აღარ გააჩნია ანთროპომორფული თვისებები, იგი განასახიერებს სამყაროს სამართლიანობის პრინციპს. ბერძნ. მითოლ. განვითარებასთან ერთად ყალიბდება ბერძნ. რელიგიაც, ე. ი. რწმენა ღმერთების ზებუნებრივი ძალისა. ძვ. ბერძნების საკულტო პრაქტიკის (ტაძრებში მსხვერპლშეწირვა და ლოცვა) გვერდით გავრცელებული იყო საიდუმლო ღვთისმსახურებაც — მისტერიები. ბერძნ. პანთეონში გარკვეული ადგილი ეჭირათ ძვ. აღმ-იდან შემოჭრილ ღვთაებებსა და გმირებს. ადამიანური თვისებების მატარებელი, ჰარმონიული და ზომიერი გრძნობებით დაჯილდოებული ბერძნ. მითოლ. სახეები საფუძვლად დაედო ბრწყინვალე ანტ. ხელოვნების განვითარებას. ძვ. ბერძნ. მითოლოგიამ და რელიგიამ დიდი გავლენა მოახდინა ძვ. რომის მითოლოგიასა და რელიგიის ჩამოყალიბებაზე; საერთოდ, მთელ ბერძნ. კულტურასთან ერთად იგი ფართოდ გამოიყენეს აღორძინების იდეოლოგებმა, მნიშვნელოვანი როლი შეასრულა მან აგრეთვე სხვადასხვა ინტერპრეტაციით შემდგომი ეპოქის მეცნიერებასა და ხელოვნებაში. ძვ. ბერძნ. ფ ი ლ ო ს ო ფ ი ა ბერძნ. კულტურის არსებითი ნაწილია. იგი წარმოიშვა ძვ. წ. VII ს-ში, როგორც მითოლ. მსოფლმხედველობას დაპირისპირებული მეცნ. მსოფლმხედველობის ჩამოყალიბების ცდა. მისი ძირითადი საკითხია ყოველივეს პირველსაწყისის (apxi) რაობა და ამ საფუძველზე სამყაროს კანონზომიერების და მასში ადამიანის ადგილის გარკვევა. ძვ. ბერძნ. ფილოს. განვითარება იყოფა 3 პერიოდად: უძველესი პერიოდი, რ-საც სოკრატემდელსაც უწოდებენ, იწყება თალესით და პირველსაწყისის რაობის ძიების პროცესში წამოაყენებს ისეთ მნიშვნელოვან პრინციპებს, როგორიცაა: პირველსაწყისის მატერიალურობა (მილეტელები), სამყაროს მარადი დიალექტ. მოძრაობა და ამ მოძრაობის კანონზომიერი ხასიათი (ჰერაკლიტე); სინამდვილის კანონზომიერების მათ. მიმართებებზე დაყვანა (პითაგორა), მეცნ. თვალსაზრისთან ანთროპომორფიზმის შეუთავსებლობა (ქსენოფანე კოლოფონელი), ცნებებში რეალობისა და მოძრაობის გამოხატვის პრობლემურობა (პარმენიდე, ზენონი) და სხვ. ამ პერიოდში შეიქმნა მონისტური მექანისტური მატერიალიზმის ენციკლოპედიური სისტემა (დემოკრიტე), გამოაშკარავდა ჭეშმარიტების კრიტერიუმის დადგენის სიძნელეები და სუბიექტის როლი შემეცნების პროცესში. სოფისტიკის უარყოფით იწყება ბერძნ. ფილოს. განვითარების მეორე, კლასიკური პერიოდი. იგი სოკრატესა და მისი მემკვიდრეების სახელთანაა დაკავშირებული. ამ პერიოდში დადგინდა დებულება, რ-ის თანახმადაც, საერთოდ ჭეშმარიტების უარყოფა წინააღმდეგობრივია. პირველსაწყისი გაგებულ იქნა როგორც ზეგრძნობადი, სამყაროსაგან დამოუკიდებლად არსებული ჭეშმარიტების, სიკეთისა და მშვენიერების იგივეობა (პლატონი) ან როგორც ფორმის ფორმა, რ-ისკენაც მისწრაფება აფორმებს მარადიულ მატერიას (არისტოტელე). დამუშავდა ზოგადის კონკრეტულობისაგან განსხვავებულის პრობლემა (პლატონი, არისტოტელე), ასევე კონკრ. მეცნ. ცოდნისა და ფილოს. მიმართების საკითხი; დამოუკიდებელ მეცნიერებებად ჩამოყალიბდა ლოგიკა და ესთეტიკა. ამ პერიოდის მწვერვალად და დამსრულებლად არისტოტელეს სისტემა ითვლება. მომდევნო, მესამე პერიოდის ფილოსოფია, მონათმფლობელური საზ-ბის დეგრადაციის შესაბამისად, უარს ამბობს დიდ იდეალებზე და პიროვნების შინაგანი სამყაროთი იფარგლება. უმაღლეს იდეალად პიროვნული სიმშვიდე და სიამოვნება (ეპიკურე) ან საკუთარი მისწრაფებების უარყოფით საკუთარ თავზე ბატონობა ცხადდება (სტოელები). სკეპტიციზმი პლატონის აკადემიაშიც იჭრება (არკესილაე, კარნეადე), ვრცელდება გნოსტიკური და ორფიკული მოძღვრებანი. ნეოპლატონიზმი სკეპტიციზმისაგან თავდახსნის უკანასკნელი ცდაა. ამავე პერიოდში ვითარდება ქრისტ. თეოლოგია (პატრისტიკა), მის იდეებს გავლენა აქვს ნეოპლატონიზმზეც (პროკლე). ახ. წ. 529 იუსტინიანეს ედიქტმა იურიდიულად გააფორმა ძვ. ბერძნ. ფილოს. აღსასრული. ძვ. ბერძნ. ფილოსოფიასთან ქართ. კულტ. კავშირი დოკუმენტურად დასტურდება ახ. წ. III ს. დამლევიდან. კოლხეთის ფილოს სკოლაში *ნეოპლატონიზმს* ეზიარნენ ისეთი ცნობილი ბერძენი ფილოსოფოსები, როგორიც იყვნენ ევგენიოსი და თემისტიოსი. ეს კავშირი შემდგომშიც არ გაწყვეტილა. შემორჩენილია ლიბანიოსის წერილები ქართველი მოაზროვნის ბაკურისადმი (IV ს. დასასრული). *პეტრე იბერი* და მისი მასწავლებელი *იოანე ლაზი* (V—VI სს.) ახლებურად ითვისებენ ძვ. ბერძნ. ფილოსოფიას. ბერძნ. ფილოსოფიის ღრმა ცოდნას მოწმობენ *აიეტის* და *ფარტაზის* სიტყვები (VI ს.), მოგვიანებით ოთხი ელემენტის შესახებ მოძღვრება ფიგურირებს *აბიბოს ნეკრესელის* ცხოვრებაში და სხვ. XI ს. დასასრ. ხელახლა იწყება ძვ. ბერძნ. ფილოს. ტექსტების თარგმნა და კომენტარები (*იოანე პეტრიწი*). ეს ცოდნა ფართოდაა ასახული იმდროინდელ საერო და სას. პოეზიაში (ჩახრუხაძე, შავთელი, დავით აღმაშენებელი, რუსთაველი).

ძვ. ბერძნ. ს ა ბ უ ნ ე ბ ი ს მ ე ტ ყ ვ ე ლ ო  ც ო დ ნ ა ხასიათდება სუსტი ემპირიული საფუძვლითა და ზოგადი ჰიპოთეზებისა და თეორიების სიჭარბით. ძვ. ბერძნ. საბუნებისმეტყველო მეცნ. აზროვნებამ დაასწრო შემდგომი ეპოქების მთელ რიგ მეცნ. აღმოჩენებს. ელინიზმის ხანამდე (ძვ. წ. IV ს. მიწურული) მეცნიერება დიფერენცირებული არ იყო; თითქმის ყველა ფილოსოფოსი ბუნებისმეტყველიც იყო. ძვ. ბერძნ. მეცნიერების სამშობლო მცირე აზიის იონიაა, მას მჭიდრო კავშირი ჰქონდა ძვ. აღმ. კულტურასთან, რ-მაც თავის მხრივ, დიდი გავლენა მოახდინა ძვ. ბერძნ. მეცნ. განვითარებაზე. პირველი გეომ. მონაცემები, ფარგლის გამოყენება, მზის დაბნელების დროის წინასწარ გამოანგარიშება, მეზღვაურთათვის რეკომენდაცია პატარა დათვის თანავარსკვლავედზე ორიენტირების შესახებ (და არა დიდი დათვის თანავარსკვლავედზე, როგორც ეს ადრე იყო მიღებული) დაკავშირებულია მილეტის სკოლის (ძვ. წ. VI ს.) დამაარსებლის თალესის სახელთან; ზოოლ. დაკვირვებები ანაქსიმანდრეს (VII ს. მიწურული—VI ს.) ეკუთვნის. ანაქსიმენეს აზრით კი „ცეცხლოვანი“ ციური მნათობების გარდა, არსებობს „მიწის მსგავსი ბნელი სხეულებიც“. განსაკუთრებით განვითარდა მათემატიკა, სტატიკა, ასტრონომია და მედიცინა. პითაგორას და მისი სკოლის სახელთან არის დაკავშირებული მრავალი მათ. და გეომ. აღმოჩენა. ბერძნ. მეცნ. აღმავლობის კლასიკურ პერიოდად ითვლება ძვ. წ. V—IV სს. ამ პერიოდში იქმნება გეომ. ცოდნის მნიშვნელოვანი ნაწილი, რ-იც დღესაც შედის სასკოლო ელემენტარულ გეომეტრიაში. ანაქსაგორამ და დემოკრიტემ (ძვ. წ. V ს. შუა ხანები) პერსპექტივის თეორია შექმნეს. პითაგორამ პირველმა ჩამოაყალიბა რიცხვთა აბსტრაქტული ცნება; მათ. განვითარებას დიდად შეუწყო ხელი აგრეთვე პითაგორას სკოლის მიერ ირაციონალური (უთანაზომო) სიდიდეების აღმოჩენამ. იმართებოდა დისკუსიები მათ. და ფილოს. შეპირაპირებით უწყვეტი და გახლეჩილი ბუნების თაობაზე, ეს დისკუსიები აისახა ზენონ ელეელის „აპორიებში“. ამავე პერიოდში წამოაყენეს სამი ცნობილი ამოცანა: წრის კვადრატურა, კუბის გაორკეცება და კუთხის ტრისექცია. კლასიკური ეპოქის ანტ. მატერიალიზმის უდიდეს მიღწევად შეიძლება ჩაითვალოს ლევკიპესა და დემოკრიტეს (V—IV სს. მიჯნა) მიერ ჩამოყალიბებული ატომისტური მოძღვრების საფუძვლები. ძვ. წ. V ს-ში პროფესიონალი ექიმების — ასკლეპიადების პრაქტიკის საფუძველზე იქმნება სამედ. სკოლები: ე. წ. კნიდოსის (ცენტრი კნიდოსი, მცირე აზია) და ე. წ. კოსის (ცენტრი კ. კოსზე), ამ უკანასკნელის წარმომად-

გენელი იყო ჰიპოკრატე. მათ. შემდგომი განვითარება პლატონის აკადემიასთან არის დაკავშირებული. პლატონის აზრით, მათ. ობიექტები მოთავსებულია ხილულ საგნებსა და იდეებს შორის, ხოლო მათ. აზროვნება ქმნის საფუძველს იდეების აღქმისათვის. კლასიკური ეპოქის მეცნ. ცოდნის მრავალი დარგი დაასრულა და განაზოგადა არისტოტელემ, შექმნა იმ პერიოდისათვის ცნობილი მეცნ. დარგების სისტემა და მოგვცა მათი კლასიფიკაცია. საფუძველი ჩაუყარა ზოოლ., ბოტან., ბიოლ. ელემენტებს. ელინიზმის ეპოქიდან იწყება საბუნებისმეტყველო დარგების გამოყოფა ფილოსოფიისაგან. იხ. სტ. *ელინიზმი*.

გ ე ო გ რ ა ფ ი ა უძველესი გეოგრ. თხზულებები იყო პერიპლუსები და პერიეგესები (საზღვაო და სახმელეთო მოგზაურობის აღწერა პუნქტიდან პუნქტამდე მანძილის ჩვენებით). ამ თხზულებებს ლექსად წერდნენ, ზეპირად დამახსოვრება რომ ადვილი ყოფილიყო. მითები და ეპიკური პოემები მრავლად შეიცავენ ღმერთების და გმირების მოგზაურობების ამსახველ ეპიზოდებს. ჰომეროსის ეპოსში გვხვდება რეალური გეოგრ. პუნქტების აღწერა (მაგ., კ. კრეტის აღწერა). ჰომეროსის ეპოსის გეოგრ. თვალსაწიერის მიმნიშნებელია ეთიოპების ხსენება, რ-ებსაც აფრ. ნეგროიდულ ტომებთან აიგივებენ; მოიხსენიებენ პიგმეებსაც, რ-თა სამშობლოდ ხან აფრიკას და ხან ინდოეთს მიიჩნევენ. ნახსენებია კიმერიელები, სკვითები. ძვ. გეოგრაფების მიხედვით (VII—VI სს.), დედამიწა მსოფლიო ოკეანეში მოცურავე ბრტყელ ცილინდრს წარმოადგენდა. ამ ცილინდრის ბრტყელთავიანი მწვერვალი მთლიანად არ იყო დასახლებული, მხოლოდ ოიკუმენე (დედამიწის დასახლ. ადგილი ცენტრით ელადაში). ანაქსიმანდრეს (VII ს. მიწურული — VI ს.) თავის რუკაზე ცენტრში ხმელთაშუა ზღვა აქვს მოთავსებული, ოიკუმენე გაყოფილია ორ ნაწილად — ევროპად და აზიად, რ-თა საზღვარი მდ. ფასისზე (მდ. რიონი), მოგვიანებით მდ. ტანაისზე (რ-შიც დონი და შუა აზიის დიდი მდ-ები იგულისხმებოდა) გადიოდა. ჰეკატეოს მილეტელის (ძვ. წ V—IV სს. მიჯნა) რუკაზე ჩნდება სამყაროს მესამე ნაწილიც — ლიბია (აფრიკა), საზღვარი მდ. ნილოსზე გადიოდა. კოლონიზაციის პერიოდში ძვ. ბერძნების თვალსაწიერი საკმაოდ გაფართოვდა. პითაგორელებმა ჯერ კიდევ VI ს-ში გამოთქვეს აზრი დედამიწის მრგვალი ფორმის შესახებ, მაგრამ V ს-ში ანაქსაგორა დედამიწას კვლავ ცილინდრული ფორმით წარმოიდგენდა, მხოლოდ არისტოტელეს (IV ს.) გაუჩნდა აზრი დედამიწის მერიდიანის გაზომვის შესახებ. დიკეარქეს (IV—III სს. მიჯნა) მიხედვით, მერიდიანის სიგრძე 300000 სტადია იყო. ძვ. წ. III ს. მიწურულს ერატოსთენემ საკმაოდ ზუსტად გამოიანგარიშა მერიდიანის სიგრძე — 252000 სტადია (39690 *კმ*, ნამდვილი სიგრძე კი 40007 *კმ*). VI—V სს-ში ოიკუმენეს საზღვრები გიბრალტარიდან ინდოეთამდე იყო. ჩრდ. და სამხრ. სივრცეებზე ძალიან ცოტა რამ იცოდნენ. ძვ. წ. III ს-ში ოიკუმენეს უკიდურეს ჩრდ. საზღვრად მიჩნეული იყო ფანტასტ. კ. თულე, რ-საც ათავსებდნენ ალბიონის (ინგლისი) ჩრდ-ით პოლარულ წრესთან. უკიდურეს სამხრ. წერტილად სტრაბონის დროსაც კი (ძვ. წ. I — ახ. წ. I სს.) მიჩნეული იყო წითელი ზღვის სამხრ. დაბოლოება — ნოტუს კერასის (სამხრეთის რქა) კონცხი, რ-იც გაიგივებულია გვარდაფუის კონცხთან ადენის ყურის გასასვლელში. ერატოსთენემ (III—II სს. მიჯნა) გარკვეულ მანძილებზე რამდენიმე გრძედი და მერიდიანი გაავლო, ხოლო ჰიპარქემ (ძვ. წ. II ს.) დედამიწა 360 გრადუსად დაყო, თითოეული გრადუსი 700 სტადიის სიგრძისა იყო და ამ სიდიდეს „კლიმატი" უწოდა. სირიელმა გეოგრაფმა მარინე ტვირელმა (ახ. წ. I—II სს.) და პტოლემემ (ახ. წ. II ს.) გეოგრ. ბადეზე დაიტანეს ყველა ცნობილი გეოგრ. ობიექტი. პტოლემეს „გეოგრაფია" ძვ. დროის გეოგრ. ცოდნის ბრწყინვალე ნიმუშია.



„მეომრის გამოთხოვება". სტამნოსის მოხატულობა. ძვ. წ. 440 შემდეგ. სახელმწიფო ანტიკური კოლექცია. მიუნხენი.

ი ს ტ ო რ ი უ ლ ი მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა. პირველ ისტ. თხზულებებად მიჩნეულია ლოგოგრაფოსების შრომები. ლოგოგრაფოსებს ხშირად ჰეროდოტესაც მიაკუთვნებენ. მისი საქვეყნოდ ცნობილი „ისტორია" ბერძენ-სპარსელთა ომების აღწერასთან ერთად შეიცავს საკმაოდ ვრცელ მითოლ.-გენეალოგიურ, ისტ.-ეთნ. და ისტ.-ყოფით მასალას. პელოპონესის ომის აღწერას შეიცავს თუკიდიდეს (V—IV სს.) „ისტორია", მაგრამ ამასთანავე იგი დიდ ყურადღებას უთმობს სოც.-პოლიტ. ბრძოლის საკითხებს და ობიექტურობით გამოირჩევა. ჰეროდოტესა და თუკიდიდეს შრომების გაგრძელების ცდას წარმოადგენს ქტესიოსის [(V—IV სს. მიჯნა), სპარს. და ინდ. ისტ.-გეოგრ. აღწერა, შემოინახა ფოტიოსის შრომებში (ახ. წ. IX ს.)] და ქსენოფონტის (V ს. მიწურული — IV ს.) თხზულებები. ეფორეს (V—IV ს.) ს-ის ისტორია წარმოადგენს ს-ის ისტორიის მნიშვნელოვანი პერიოდის და მასთან დაკავშირებული ქვეყნების მთლიანი ისტ. გადმოცემის პირველ ცდას. მსოფლიო ისტ. უძველეს ნიმუშად შეიძლება ჩაითვალოს აგრეთვე ტიმეოსის შრომები (IV — III სს.). პოლიბიოსის (III—II ს.) „ისტორია" (40 წიგნად) შეიცავს ს-ის, მაკედ., მცირე აზიის, სირიის, ეგვ., კართაგენისა და რომის ისტორიას 220—146 პერიოდში. პოლიბიოსის „ისტორიის" გაგრძელებაა პოსიდონიოსის „ისტორია" (52 წიგნი), რ-შიც გადმოცემულია 146—80 ამბები. დიოდორე სიცილიელმა (ძვ წ. I ს.) თავის „ისტორიულ ბიბლიოთეკაში" (40 წიგნი) აღწერა ოიკუმენეს ისტორია უძველესი დროიდან ძვ. წ. 58-მდე. რომის ეპოქის ისტორიკოსებიდან აღსანიშნავია დიონისე ჰალიკარნასელი (ძვ. წ. I ს.), პლუტარქე (I—II სს.), არიანე (II ს.), პავსანია (II ს.) და დიონ კასიუსი (II—III სს.), რ-ებიც ბერძნულად წერდნენ.

ს-ის ლ ი ტ ე რ ა ტ უ რ ა ევროპის უძველესი ლიტ-რაა. ბერძნ დამწერლობის შექმნასა და ლიტ-რის აღმოცენება-ჩამოყალიბებას წინ უძღოდა ხალხ. შემოქმედების ხანგრძლივი ტრადიცია, რ-ის განვითარებაზე დიდი გავლენა მოახდინა წინაბერძნული, ე. წ. ეგეოსური მოსახლეობის კულტურამ. კრეტა-მიკენის კულტ. დროინდელ ზეპირსიტყვიერებაში, რ-იც რეალურ და მითოლ. წარმოდგენებს ემყარებოდა, ხალხ. შემოქმედების ყველა სახე არსებობდა. ფართოდ იყო გავრცელებული ლეგენდები და საგმირო თქმულებები ბერძნ. ტომთა ლაშქრობებზე. აღსანიშნავია თქმულებათა სამი დიდი ციკლი: თებეს, არგონავტებისა და ტროისა. ადრეულ ხანებშივე ჩამოყალიბდა სპეციფიკურ, მარტივ სალექსო საზომებზე დამყარებული ზეპირი პოეზიის ფორმები. ამ პოეზიას უთუოდ ჰყავდა თავისი დიდი წარმომადგენელი პოეტი-მომღერლები, რ-თა ლეგენდარული სახელები (ორფევსი, მუსეოსი, პამფოსი, თამირისი, ევმოლპე, ლინე, პრონაპიდე, ოლენი, თიმოიტე და სხვ.) ანტ. ხანის წერილობით გადმოცემებშია დაცული. ხსენებულ სახ. მთქმელთა თუ მომღერალთა (აედების) პოეზიას სიმღერის საგნად ჰქონდა ღმერთთა სამყარო და წინაპართა საგმირო საქმენი. წინაკლასობრივ ბერძნ. საზ-ბაში შეიქმნა მითოლ. სახეთა და სიუჟეტთა უმდიდრესი სისტემა. ფანტაზიაში „ბუნების ძალთა დაძლევის" გზით მითები გადმოსცემდნენ ამბებს ღმერთებსა და გმირებზე, სამყარო-კოსმოსის შექმნასა და სიცოცხლის წარმოშობაზე. მითოლოგია ანტ. ლიტ-რის, განსაკუთრებით ძვ. ბერძნ. მწერლობის, განვითარების უმნიშვნელოვანესი ფაქტორი იყო. ს-ის ანტ. პერიოდის ლიტ-რა მონათმფლობელური ფორმაციის პირობებში აღმოცენებული და განვითარებული ლიტ-რაა. მისი ქრონოლოგიური ჩარჩოები ელინური და ელინისტური ხანით განისაზღვრება. ელინურ ხანაში ძვ. ბერძნ. ენის ოთხ ძირითად დიალექტზე (იონიურ, ატიკურ, აქეურ-დორიულ და ეოლიურ დიალექტებზე) შეიქმნა მწერლობის სამი მონუმენტური დარგი: ეპოსი, ლირიკა და დრამა, რ-თა ღირებულება მარტოოდენ ისტ. მნიშვნელობით არ შემოიფარგლება. ამ დარგებში შეიქმნა შედევრები, რ-ებიც მაღალი მხატვრული ღირსებით დღესაც გვაცვიფრებენ. ძვ. წ. IX—VIII სს. მიჯნაზე საბერძნ. იონიურ ნაწილში ჩამოყალიბდა მაღალი მხატვრული რანგის საგმირო ეპოსი, რ-ის უდიდეს წარმომადგენლად ანტ. ტრადიცია ჰომეროსს აღიარებს. მისი სახელით ჩვენამდე მოღწეულია დაქტილური ჰეგზამეტრით გამართული ორი პოემა „ილიადა" და „ოდისეა", რ-ებმაც არსებითი როლი ითამაშეს ბერძნ. ლიტ-რის შემდგომ განვითარებაში. საგმირო ეპოსის ჟანრს განეკუთვნება ე. წ. „კიკლიკური პოემებიც", რ-ებიც სიუჟეტურად ავსებდნენ „ილიადასა" და „ოდისეას" და სხვა ციკლებსაც (მაგ., „თებეს ციკლს") ამუშავებდნენ ეპიკურად. ამ ჟანრის დაქვეითების მაუწყებელია პაროდიული პოემა „ბატრაქომიომაქია" („ბაყაყთა და თაგვთა ომი"). ჩვენამდე მოღწეულია ჰიმნების კრებული (სულ 34 ჰიმნია), რ-ებიც მცდარად მიეწერებოდა ჰომეროსს, სინამდვილეში კი IX ს. მომდევნო ხანებშია შეთხზული სხვა პოეტთა მიერ. VIII—VII სს-ში საგმირო ეპოსს ენაცვლება სამოძღვრებო ანუ დიდაქტ. ეპოსი, რ-ის შემქმნელად აღიარებულია პოეტი ჰესიოდე. VII—VI სს-ში განვითარდა ხალხ. სიმღერების საფუძველზე აღმოცენებული ლირიკის 3 ჟანრი: ელეგია, იამბური პოეზია და მელოსი (მონოდური მელოსი ანუ მელიკა და საგუნდო მელოსი ანუ ქორიკა). თავდაპირველად ლირიკის ყველა ჟანრს მჭიდრო კავშირი ჰქონდა მუსიკასთან. თანდათანობით მუს. აკომპანემენტი ჩამოშორდა ელეგიასა და იამბურ პოეზიას. ამ ჟანრთაგან უძველესია მცირეაზიული წარმომავლობის ელეგია და იამბი. ელეგია იყო საბრძოლო სიმღერა, რ-იც ავლოსის (ფლეიტა) აკომპანემენტით სრულდებოდა; სალექსო საზომად იყენებდა ე. წ. ელეგიურ დისტიქს. საბრძოლო ელეგიის უძველესი წარმომადგენლები არიან VII ს. ლირიკოსი პოეტები *კალინე ეფესელი* და *ტირტეოსი*. გზადაგზა ელეგიას ემატებოდა ახ. მოტივები: სატრფიალო (მიმნერმე), პოლიტ. (სოლონი), დიდაქტ.-გნომური (თეოგნიდე მეგარელი, ფოკილიდე). იამბური პოეზია, რ-იც საზომებად იამბურ ტრიმეტრსა და ტროქეულ ტეტრამეტრს იყენებდა, ამოცანად ისახავდა მტრის დაცინვა-განქიქებასა და პოეტის სუბიექტური განცდების, ინდივიდ. სულიერი სამყაროს გამოსახვას. იამბური პოეზიის წარმომადგენლები იყვნენ: *არქილოქე* პაროსელი, *სიმონიდე ამორგოსელი*, სოლონი, ქოლიამბის (კოჭლი იამბის) დამამკვიდრებელი ჰიპონაქტე ეფესელი და სხვ. მელოსის პირველი სახე მონოდური ანუ ეოლიური მელიკა ინტიმური გრძნობების გამოსახატავად იყენებდა ნაირმუხლიან კარედებზე აგებულსა და რთული მუს. კომპოზიციის შემცველ სტროფულ სისტემას. მელიკური პოეზიის წარმომადგენელთაგან ყველაზე სახელგანთქმული იყვნენ *საფო*, *ალკეოსი* და *ანაკრეონტი*. მელოსის მეორე სახე საგუნდო მელოსი ანუ ქორიკა ლირ. განვითარების უმაღლესი საფეხურია. ქორიკული სიმღერების (ღმერთთა სადიდებელი ჰიმნებისა და ადამიანთა სახოტბო ენკომიონების—ეპინიკიებისა და თრენოსების) სალექსო კომპოზიციის დამახასიათებელია

სტროფთა ტრიადული სისტემა (სტროფი, ანტისტროფი, ეპოდი). ქორიკის ყველაზე დიდი პოეტები იყვნენ: *ალკმანი*, *სტესიქორე*, იბიკოსი, *სიმონიდე კეოსელი*, *ბაკქილიდე* და *პინდარე*. განვითარების უმაღლეს საფეხურს ს-ის ლიტ-რამ მიაღწია ელინური ხანის ატიკურ მონაკვეთში (V—IV სს.), ბერძნ. იდეოლოგიის საერთო აყვავების ეპოქაში, როცა ელინური კულტ. და მწერლობის მესაჭის როლს ასრულებდა ბერძნ. ქალაქ-სახელმწიფოთა შორის ყველაზე დაწინაურებული ათენის მონათმფლობელური დემოკრ. პოლისი. მწერლობის გაბატონებული დარგი გახდა დიონისეს კულტის წიაღში აღმოცენებული დრამა, კერძოდ, მისი ორი ჟანრი — ტრაგედია და კომედია. ბერძენი დრამატურგი პოეტები ამუშავებდნენ საერთო სახ. მნიშვნელობის დიდ თემებს; ათენის თეატრი სახელმწიფოს შიგნით გაჩაღებული გააფთრებული იდეურ-პოლიტ. ბრძოლის ასპარეზი იყო. ატიკური პერიოდის ბერძნ. ტრაგედია სიუჟეტებს მითოლოგიიდან იღებდა. მითოლ. ფორმა ანტ. ტრაგედიისათვის აუცილებელი იყო, რადგან ადამიანის ქცევის სამაგალითოდ მიჩნეული მითური გმირი დიდი დამხმარე ძალა იყო ტრაგედიის აღმზრდელობითი ფუნქციის განხორციელებაში. ამასთან, ძვ. ბერძნ. ტრაგედიაში მითოლ. ფორმა წარმატებით იყო გამოყენებული რეალური შინაარსის გადმოსაცემად. პირველ ტრაგიკოსთა შორის არიან თესპისი, ქოირილე, პრატინა და ფრინიქე. ატიკური ტრაგედია უმაღლეს საფეხურზე ავიდა სამი დიდი მწერლის — *ესქილეს*, *სოფოკლესა* და *ევრიპიდეს* შემოქმედებაში. დიდი აღმზრდელობითი მნიშვნელობა ჰქონდა ბერძნ. კომედიას, რ-ის განვითარებაშიც სამი საფეხური გამოიყოფა (ძვ. ატიკური, გარდამავალი ატიკური და ახ. ატიკური ანუ საყოფაცხოვრებო). ძვ. ატიკური კომედიის უდიდესი წარმომადგენელი იყო *არისტოფანე*. ძვ. წ. VI ს-იდან განვითარდა პროზაული მწერლობის სამი დარგი — ფილოს., ისტ. და რიტორიკული ანუ სამჭევრმეტყველებო. საისტ. პროზაში არსებითი მნიშვნელობისაა ჰეროდოტეს, თუკიდიდესა და ქსენოფონტის თხზულებები. V ს-ში ათენის მოწინავე პოლისის მზარდმა დემოკრ. სისტემამ ნოყიერი ნიადაგი შექმნა რიტორიკული ანუ ორატორული ხელოვნ. თეორიისა და პრაქტიკის განვითარებისათვის. ჩამოყალიბდა მჭევრმეტყველების სამი დარგი: სამოსამართლო, პოლიტ. და სახოტბო-საზეიმო ანუ პანეგირიკული. ბერძნ. ორატორულმა ხელოვნებამ კაცობრიობას შესძინა მრავალი საუკეთესო რიტორი, რ-თაგან ყველაზე სახელოვანნი იყვნენ ანტიფონტი, ანდოკიდე, ლისია, ისოკრატე, ისეოსი, ესქინე, დემოსთენე, ჰიპერიდე, ლიკურგე და დეინარქე. ძვ. ბერძნ. მჭევრმეტყველება განვითარების უმაღლეს საფეხურზე აიყვანა პოლიტ. რიტორიკის უდიდესმა წარმომადგენელმა დემოსთენემ. ფილოს. პროზიდან განსაკუთრებული მნიშვნელობისაა პლატონისა და არისტოტელეს ესთეტ. მოძღვრებანი. ამ მოძღვრებათა არსი გადმოცემულია პლატონის დიალოგებსა და არისტოტელეს „პოეტიკაში". ს-ის ლიტ-რის ისტ. ელინისტურ ხანაში (იხ. *ელინიზმი*) ორ ქვეპერიოდს გამოყოფენ: საკუთრივ ელინისტურ ანუ ალექსანდრიულ ხანას (ძვ. წ. IV—I სს.) და რომის ბატონობის პერიოდს, რ-იც ახ. წ. VI ს. დამდეგამდე გრძელდება. ამდროინდელი ლიტ-რისათვის დამახასიათებელია წვრილი ჟანრების, გეოგრ.-ისტ.პროზისა და სათავგადასავლო რომანის განვითარება. ელინისტური ხანის მიწურულში, როდესაც ბერძნ. სამყარო რომის იმპერიის შემადგენლობაში შევიდა, იმპერიის აღმ. ნაწილში აღმოცენდა ახ. სარწმუნოებრივი მიმართულება — ქრისტიანობა, რაც ლიტ-რაში სას. (ქრისტ.) მწერლობის შექმნით აღინიშნა.

ბერძნ. ენის საერთო დიალექტზე, ე. წ. ელინურ კოინეზე, ითარგმნა და დაიხვეწა ძველი აღთქმის ბიბლიური წიგნები და შეიქმნა ახ. ქრისტ. კრებ. „ახალი აღთქმა" („ნეა დიათეკე"). ახ. წელთაღრიცხვის IV ს-იდან დაიწყო აღმ. რომის იმპერიაში ანუ ბიზანტ. იმპერიაში შესული საბერძნ. ლიტ-რის ისტ. მეორე დიდი პერიოდი, რ-იც ბიზანტ. მწერლობის პერიოდის სახელითაა ცნობილი (იხ. *ბიზანტია*).

*ლიტ.:* ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი ს., ბერძნული ლიტერატურის ისტორია, ტ. 1—2, თბ., 1949—50; მ ი ს ი ვ ე, ანტიკური ლიტერატურის ისტორია, გამოც. მე-3, თბ., 1971; **История греческой литературы, т. 1—3, М.—Л., 1946—60; Т р о н с к и й И. М., История античной литературы, 3 изд., Л., 1957.** *ა. ურუშაძე.*

გ ა ნ ა თ ლ ე ბ ა. ძვ. ბერძნ. პოლისების ეკონ.-პოლიტ. და კულტ. განვითარების სხვადასხვაგვარობამ განაპირობა აღზრდის სხვადასხვა სისტემის ჩამოყალიბება, რ-თა შორის ყველაზე ცნობილია *ათენური აღზრდის* და *სპარტანული აღზრდის* სისტემები. ათენში ჩამოყალიბებული აღზრდის სისტემა უფრო მრავალმხრივი და დემოკრატიული იყო, სპარტანული აღზრდის სისტემა კი—უფრო ცალმხრივი და ძირითადად ემსახურებოდა ბავშვის ფიზ. წრთობას. ძვ. ს. აღზრდის სისტემები სახელმწიფოებრივ და კლასობრივ ხასიათს ატარებდა, გამოხატავდა მონათმფლობელთა კლასის ინტერესებს. შრომითი აღზრდა არცერთ სისტემაში არ არის ნაგულისხმევი, რადგანაც შრომა მხოლოდ მონათა წილხვედრი იყო. სასკოლო განათლების გავრცელებასთან ერთად ყალიბდება ანტ. პედაგოგიკა (პლატონი, არისტოტელე, დემოკრიტე). განათლების ძვ. ბერძნ. სისტემა შემდგომ საფუძვლად დაედო რომაულ, შუა საუკ. ევრ. და ახლო აღმოსავლეთის განათლების სისტემებს.

ა რ ქ ი ტ ე ქ ტ უ რ ა და ს ა ხ ვ ი თ ი ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ა. ს-ის არქიტექტორებმა, მოქანდაკეებმა და ფერმწერებმა (ფერწერა თითქმის არ შემოინახა) შექმნეს ხელოვნ. ნაწარმოებები, რ-ებიც საუკუნეთა მანძილზე სხვადასხვა ხალხისათვის სილამაზის, ჰარმონიისა და მაღალი გემოვნების ნიმუშს წარმოადგენდნენ. განსაკუთრებით აყვავდა ბერძნ. ხელოვნება კლასიკის პერიოდში, მონათმფლობელური დემოკრატიის ხანაში. იგი ეყრდნობა მითოლოგიას და ამავე დროს არ უპირისპირდება სინამდვილეს. ადამიანია სამყაროს საზომი არა მარტო სახვით ხელოვნებაში, არამედ ხუროთმოძღვრებაშიც, რასაც ადასტურებს ძვ. ბერძნ. ტაძრების პროპორციათა მათ. ანალიზი. ს-ის ხელოვნ. ძეგლები შემონახულია არა მარტო ბალკ. ნ.-კ-ზე, არამედ აზიაში, აპენინის ნ.-კ-ის სამხრ. ნაწილში, ხმელთაშუა ზღვის კ-ებსა და ნაპირებზე, აგრეთვე ჩრდ. შავიზღვისპირეთში. ბერძნ. ხელოვნება ჩაისახა მიკენის წიაღში (იხ. *ეგეოსის კულტურა*). მიკენის ხელოვნებასა და ძვ. წ. II—I ათასწლ. მიჯნის ხელოვნებათა შორის კავშირი კარგად ჩანს კერამიკის მოხატულობასა და არქიტექტურაში. საკუთრივ ბერძნ. ხელოვნ. განვითარებაში (ძვ. წ. XI—I სს.) განარჩევენ რამდენიმე პერიოდს: ე. წ. ჰომეროსის პერიოდს, არქაიკის, კლასიკისა და ელინიზმის პერიოდებს.

ე. წ. ჰ ო მ ე რ ო ს ი ს პ ე რ ი ო დ-შ ი (ძვ. წ. XI—VIII სს.) ფართოდ გავრცელდა გეომ. სტილით მოხატული კერამიკა, რ-მაც VII ს-მდე იარსება. გეომ. სტილით იქმნებოდა აგრეთვე ტერაკოტის ქანდაკებები და ბრინჯაოს სკულპტურული მორთულობა. ამ პერიოდის სამშენებლო ტექნიკა ჩამორჩება მიკენისას და კრეტისას.

ჰომეროსის პერიოდს მოსდევს ა რ ქ ა ი კ ა (ძვ. წ. VII—VI სს.), როდესაც საფუძველი ეყრება *პოლისებს*, იქმნება ქალაქები. ქალაქთმშენებლობის სტრუქტურაში მთავარ ელემენტს *აკროპოლისი* და საზ. სავაჭრო ცენტრი აგორა წარმოადგენდა. წამყვანი ადგილი ეჭირა ტაძრებს, რ-თაც თავდაპირველად ხით აშენებდნენ, VI ს. დასაწყისიდან — კირქვით, ხოლო VI ს. შუა წლებიდან — ძირითადად მარმარილოთი. ტაძრის ტიპთაგან უპირატესობა ენიჭებოდა პერიპტეროსს. ტაძრის ირგვლივ განლაგებული იყო ბულევტერიონები (საკრებულო სახლი), სტოები, თეატრები, სტადიონები, პალესტრები და ა. შ. ქვით მშენებლობაზე გადასვლას მოჰყვა ორდერული სისტემის ჩამოყალიბება (არტემიდას ტაძარი ეფესოში, ძვ. წ. VI ს. შუა წლები). არქაიკის პერიოდის მოქანდაკეები ტაძრებს ამკობდნენ რელიეფებიანი *ფრიზებითა* და *მეტოპებით*, *ფრონტონებზე* მოთავსებული ქანდაკებებით, *აკროტერიუმებით*, *ანტეფიქსებითა* და სხვ. მომდევნო ხანებში რელიეფებს ცვლის მრგვალი ქანდაკება (ტიფონი — გველის მსგავსი არსება, ადამიანის სამი ტორსითა და თავით, დაახლ. 570, ათენის ჰეკატომპედონის ფრონტონი).

მცირე არქაული ქანდაკება სათავეს იღებს ბრინჯაოს პატარა ფიგურებიდან, რ-თა მიხედვით იქმნება შიშველი ჭაბუკების—კუროსებისა და გრძელ სამოსში გახვეული ქალწულების—კორების ქანდაკებები. ქანდაკება თანდათან თავს აღწევს სტატიკურობას („არტემიდა დელოსელი", VII ს. შუა წლები), შეინიშნება მოძრაობის გადმოცემის ერთგვარი ცდა („ნიკე დელოსელი", VI ს. შუა წლები, მიაწერენ არქერმეს). არქაიკის ეპოქაში საბოლოოდ ჩამოყალიბდა ძვ. ბერძნ. ლარნაკების ძირითადი სახეები: *ამფორა*, *კრატერი*, *კილიკი*, *ჰიდრია* და სხვ. იქმნება *ლარნაკწერის* დიდებული ნიმუშები. შავფიგურიანი სტილის ლარნაკწერის ოსტატები იყვნენ კლიტია, ექსეკია, ამასისი. ანდოკიდეს სახელთან არის დაკავშირებული შავფიგურიანი ლარნაკწერიდან წითელფიგურიანზე გადასვლა (დაახლ. 530).

კ ლ ა ს ი კ ი ს ე პ ო ქ ა შ ი (ძვ. წ. V ს. — IV ს. პირველი სამი მეოთხედი) აყვავდა ძვ. ბერძნ. ქ-ები, ჩამოყალიბდა რეგულარული დაგეგმარების სისტემა (მილეტი), რ-იც *ჰიპოდამეს* სახელთან არის დაკავშირებული. იგი უპასუხებდა პოლისების დემოკრატიულ სტრუქტურას. ამ პერიოდის საცხოვრებელია ალიზით ნაგები სახლი. კლასიკურ სატაძრო ხუროთმოძღვრებაში იყენებდნენ ერთიან ორდერულ სისტემას, მაგრამ სხვადასხვა ვარიანტით, შეცვლილი პროპორციებით, რაც შენობებს განსხვავებულ იერს ანიჭებდა: ათენა ათაიას ტაძარი კ. ეგინაზე (დაახლ. 500 — 480), ზევსის ტაძარი ოლიმპიაში (468—456) და სხვ.

VI—V სს. მიჯნაზე სახვით ხელოვნებაში ხდება გადამწყვეტი ცვლილებები. მოქანდაკეებმა, ლარნაკმწერებმა, ფერმწერებმა დაძლიეს არქაული ფორმების პირობითობა და შექმნეს ცხოვრებასთან დაახლოებული სახეები. სრულყოფილი ხდება ადამიანის გამოსახულება და მისი მოძრაობის გადმოცემა, ფრონტონებსა და ფრიზებზე გამოსახულია მრავალფიგურიანი მითოლ. სცენები. კლასიკური ეპოქის დასაწყისში აღმოცენებული „მკაცრი სტილის" პრინციპებმა განსაკუთრებით იჩინა თავი ლარნაკწერაში. ეპიქტეტე, ევტიმიდე, ევფრონიოსი, დურისი, ლარნაკმწერი ბრიგე მუშაობდნენ წითელფიგურიანი ტექნიკით. ისინი იყენებდნენ არა მარტო მითოლ., არამედ საყოფაცხოვრებო სიუჟეტებს. „მკაცრმა სტილმა" თავი იჩინა ძვ. წ. V ს. I ნახ. ქანდაკებაში (ათენა ათაიას ტაძარი კ. ეგინაზე) აღრინდ. კლასიკის პლასტიკაში იქმნება როგორც გმირული [„ტირანის მკვლელების" ჯგუფი, კრიტიოსისა და ნესიოტეს ნამუშევარი, (477); პოსეიდონის ან ზევსის ქანდაკება არტემისიონის კონცხიდან (დაახლ. 450)], ისე ამაღლებულ-ლირიკული (ე. წ. ლუდოვიზის სამეფო ტახტის რელიეფები,



„ნიკე სამოთრაკიელი“. მარმარილო. ძვ. წ. IV ს. დასასრ. ან II ს. ლუვრი. პარიზი.

V ს. II მეოთხედი) სახეები. V ს. I მეოთხედის ოსტატთა ძიებანი დააგვირგვინა მირონმა („ათენა და მარსია,“ „ბადროს მტყორცნელი“).

V ს. შუა წლები კლასიკის ხელოვნ. აყვავების ხანაა (ე. წ. მაღალი კლასიკა). ელადის მთავარ პოლიტიკურსა და სამხატვრო ცენტრს წარმოადგენს პერიკლეს მმართველობის ხანის ათენი. ბერძენ-სპარსელთა ომის შემდეგ აკროპოლისზე აგებენ ახ. ტაძრებს, დგამენ ქანდაკებებს, იქმნება ანსამბლები, *პართენონი*, *პროპილეები*, *ერექთეიონი*, რ-თა შექმნაზე მუშაობენ საუკეთესო არქიტექტორები და მოქანდაკეები ფიდიას ხელმძღვანელობით. კლასიკის ამაღლებული იდეალები აისახა პართენონისათვის შესრულებულ ფიდიას სკულპტურულ მორთულობასა და სხვა ნამუშევრებში, აგრეთვე ალკამენესა და კრესილას, პელოპონესელი მოქანდაკის პოლიკლიტეს (V ს. II ნახ.) ნამუშევრებში, ლარნაკების მოხატულობაში, პოლიგნოტეს (V ს. II მეოთხედი) ფრესკებში და სხვ.

IV ს. დასაწყისიდან (პელოპონესის ომის შემდეგ) ბერძნ. პოლისების დემოკრატია კრიზისს განიცდის. წინ წამოიწია ცალკეულ პიროვნებათა ინტერესებმა. დიდი ადგილი ეთმობა ადამიანის საყოფაცხოვრებო მოთხოვნების დასაკმაყოფილებლად გამიზნულ ნაგებობებს, გიმნასიუმებს, პალესტრებს, ოდეონებს, თეატრებს (ყველაზე უკეთ შემოინახა ეპიდავროსის თეატრი, 350—330, არქიტ. პოლიკლიტე უმცროსი). თავი იჩინა ცალკეულ პიროვნებათა უკვდავყოფის ტენდენციამ (ჰალიკარნასის მავზოლეუმი, დაახლ. 350, არქიტექტორები პითეოსი და სატირე) და სხვ.

სახვით ხელოვნებაში იზრდება ადამიანის ხასიათის გახსნის ინტერესი, რამაც განაპირობა სკულპტურული პორტრეტის განვითარება (დემეტრიოს ალოპეკელი, ძვ. წ. V ს. დასასრ. — IV ს. I ნახ.), ამ ხანაში მოღვაწეობდნენ სკოპა, პრაქსიტელე, ლისიპე, ლეოქარე.

ე ლ ი ნ ი ს ტ უ რ ი  პ ე რ ი ო დ ი (ძვ. წ. IV ს. დასასრული — ძვ. წ. I ს.) ხასიათდება ბერძნ. კულტურის გავრცელების ზონების გაფართოებით, ბერძნ. კულტურაზე ალექსანდრე მაკედონელის სახელმწიფოში შემავალი ხალხების კულტურათა ურთიერთზემოქმედებით. განსაკუთრებით დიდი გავლენა მოიპოვეს მცირე აზიის ქ-ებმა. ამ პერიოდში აშენდა რეგულარულად დაგეგმარებული ქ-ები (ალექსანდრია, ორონტესის ანტიოქია, ტიგრის სელევკია და სხვ.), უზარმაზარი ნაგებობანი (ფაროსის შუქურა ალექსანდრიაში), არქიტ. ანსამბლები (პერგამონის აკროპოლისი), სახლები და პერისტილიანი სასახლეები. ელინისტური ხანის ხელოვნებისათვის დამახასიათებელია რეგიონალურ სკოლათა, მიმართულებათა და ამოცანათა მრავალფეროვნება. აყვავებას განიცდის სკულპტურული პორტრეტი. ჰარმონიულად განვითარებული ადამიანის — მოქალაქის კლასიკურ იდეალს ცვლის მბრძანებელთა განსადიდებელი (დიადოქოსების ქანდაკებები) და ღვთაებათა უსაზღვროდ მონუმენტალიზებული ქანდაკებანი (ჰელიოსის ქანდაკება, ე. წ. როდოსის კოლოსი). რომაელთაგან ს-ის დაპყრობის შემდეგ ელინისტური კულტურა დამპყრობელთა კულტურის წიაღში ვითარდება, ამდიდრებს მას თავისი მრავალსაუკუნოვანი კულტურით, მაგრამ ამავე დროს კარგავს დამოუკიდებელ ხასიათს.

მ უ ს ი კ ა ს  მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა ძვ. ბერძნების ყოფაში. ძვ. ს-ში არსებობდა მომღერალთა, მუსიკოსთა და მოცეკვავეთა სპეც. გაერთიანებუბი (კოლეგიები). ბერძნ. მუსიკა ერთხმიანი იყო, გუნდი მღეროდა უნისონში. ჩვენამდე მოღწეულია ნოტები ძვ. ბერძნ. მუსიკის რამდენიმე ფრაგმენტისა: ევრიპიდეს დრამის „ორესტეს“ სტასიმის მუსიკა, აპოლონისადმი მიძღვნილი 2 ჰიმნი (ძვ. წ. 138 და 128), ლირ. სიმღერები და სხვ. თუმცა მისი არსისა და პრინციპების გარკვევა უპირატესად თეორ. ტრაქტატებისა და სახვ. ხელოვნ. ძეგლებით ხერხდება. ბერძნ. მუსიკის საფუძველს ტეტრაქორდი წარმოადგენდა. კილოს ქმნიდა 2 ტეტრაქორდი (იხ. *კილო*).

ძვ. წ. III—II ათასწლეულს განეკუთვნება უძველესი სიმებიანი საკრავების (ქნარი, ავლოსი) გამოსახულებანი. ჰომეროსის პოემებში მოიპოვება ცნობები მუსიკის როლის შესახებ შრომის პროცესში, რელიგ. ცერემონიალებსა და ხალხ. დღესასწაულებში. ძვ. ბერძნ. ეპიკური სიმღერების პროფ. შემსრულებლები იყვნენ მომღერალი აედები და რაფსოდები. ბერძნ. მუსიკის უძველეს ფორმას წარმოადგენს სიმღერა — ლინოსი (სრულდებოდა რთვლის დროს სიმებიანი საკრავის — ფორმინგის თანხლებით), საქორწილო სიმღერები, პეანი (აპოლონის სადიდებელი ჰიმნი) და თრენოსი (სამგლოვიარო საგალობელი). საპატიო პირთა დაკრძალვაში მონაწილეობდნენ აედები და მოტირლები. დაკრძალვის სცენები გამოსახულია VIII—VII სს. ანტ. ლარნაკებზე.

უძველესი ბერძნ. თქმულებების მიხედვით, ბერძნ. მუსიკის განვითარება დაკავშირებულია მითური ავლეტების (ავლოსზე დამკვრელების) ოლიმპიისა და მარსიასის სახელებთან ხოლო ამ მუსიკოსების ფრიგიული წარმომავლობა მიუთითებს იმ გავლენაზე, რ-საც მცირე აზიისა და განსაკუთრებით ხეთების ხელოვნება ახდენდა ბერძნ. კულტურაზე.

აღსანიშნავია გამოჩენილი მუსიკოსების ტერპანდრესა (VII ს. კ. ლესბოსი) და საკადას (VI ს., არგოსი) მოღვაწეობა. პირველს მიეწერება კითარის შექმნა, ხოლო მეორის მიერ 586 ;ქრთ-ერთ შეჯიბრზე შესრულებული 5-ნაწილიანი ნაწარმოები (აპოლონის მიერ ურჩხულის მოკვლის ამსახველი) შეიძლება ჩაითვალოს პროგრამული მუსიკის უძველეს ნიმუშად. ქ-ების ზრდასთან ერთად განვითარებას იწყებს საგუნდო შესრულება სასულე საკრავების თანხლებით. ავლოსთან ერთად უკვე იხმარება ლითონის საყვირი. მუსიკამ, უპირატესად კი საგუნდო შესრულებამ, პოლიტ. ხასიათი მიიღო. პოპულარული ხდება სამხ. თემატიკა. პარალელურად აღმავლობას განიცდის ლირ. მუსიკა (მთელი ბერძნ. პოეტური ლირიკა იმღერებოდა. გუნდი — უნისონში და სოლო შემსრულებელი — ავლოსის ან კითარის თანხლებით), რ-ის განვითარებაც არქილოქეს სახელს უკავშირდება. მან დანერგა პოეტურ პრაქტიკაში იამბიკური და ტროქეული ტრიმეტრები, რ-ებიც ხმისა და საკრავიერი მუსიკის მეშვეობით სრულდებოდა.

ძვ. ბერძნ. მუსიკის ისტორიაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავთ ლესბოსელ პოეტებს ალკეოსსა (პოლიტ. ხასიათის ნაწარმოებები) და საფოს (სატრფიალო ლირიკა). შეიქმნა ახ. მუს. საკრავები — ბარბიტონი და პექტიდა. საგუნდო ლირიკის კლასიკოსის პინდარეს ჰიმნები და დითირამბები, სუფრული და გამარჯვების ოდები გამოირჩეოდნენ ფორმის მრავალფეროვნებით, მდიდარი რიტმით. ამ ჰიმნების საფუძველზე შეიქმნა დითირამბები, რ-იც სრულდებოდა დიონისეს დღესასწაულზე ძვ. წ. VI—IV სს. ეს დითირამბები არიონმა გუნდურ საგალობლად აქცია. მასვე მიეწერება გუნდიდან კორიფეს სოლო პარტიის გამოყოფაც. ძვ. ბერძნ. ტრაგედიებისა და ლირ. პოემების ავტორები ამავე დროს მუსიკოსებიც იყვნენ (ესქილე, სოფოკლე, ევრიპიდე). დიდი ანტ. მოაზროვნეები ინტერესს იჩენდნენ და საგანგებოდ იკვლევდნენ მუსიკის თეორიასა და ესთეტიკას. ჰერაკლიტემ (VI—V სს.) აღმოაჩინა მუსიკის დიალექტიკური ბუნება, პითაგორამ (VI ს.) და მისი სკოლის წარმომადგენლებმა — მუსიკის აკუსტიკური კანონები.

თეორ.-ეთიკური ხასიათის შრომები შექმნეს ანტ. ხანის მეცნიერებმა, მ. შ. არისტოტელემ (IV ს.). ძვ. ბერძნული თეორეტიკოსების მიერ დადგენილი ცნებები — მელოდია, რიტმი, გამა და სხვ. რამდენადმე განსხვავებული გაგებით იხმარება თანამედროვე მუს. პრაქტიკაშიც. ძვ. ბერძნ. ნოტებს აღნიშნავდნენ ბერძნ. და ფინიკ. ასოებით.

ძვ. ბერძნ. თ ე ა ტ რ ს და დრამატურგიას საფუძველი ჩაეყარა დიონისესადმი მიძღვნილ დღესასწაულებზე. დღესასწაულებზე სრულდებოდა დიალოგებისა და თეატრ. ქმედობის შემცველი დითირამბები და ფალიკური სიმღერები. ძვ. წ. VI ს. II ნახევარში დითარამბების ავტორმა პოეტმა თესპისმა ქოროდან გამოყო ერთი მსახიობი. ამიერიდან დითირამბებს გაითამაშებდნენ: ქორო, დითირამბის წამომწყები მომღერალი და ერთი მსახიობი. ასე შეიქმნა პირველი დრამის პირველი ელემენტები. ამ პირველი მსახიობის როლს თვით დრამატურგი ასრულებდა.

თეატრის მნიშვნელობა განსაკუთრებით გაიზარდა პოლისების დემოკრატიის აყვავების პერიოდში (ძვ. წ. V ს.). დრამატურგების — ესქილეს, სოფოკლეს, ევრიპიდეს, არისტოფანეს შემოქმედებაში აისახა საზ.-პოლიტ. და სულიერი ცხოვრების მხარეები, შეიქმნა დიდი იდეებისა და მაღალი მხატვრული ფორმის თეატრი.

ძვ. ბერძნ. თეატრში ქალების როლს მამაკაცები ასრულებდნენ. ერთი მსახიობი ერთდროულად რამდენიმე როლს ასრულებდა, მსახიობი სახეს ნიღბით იფარავდა. ფეხზე სიმაღლის მოსამატებლად იცვამდნენ მაღალძირიან ფეხსაცმელს — კოთორნებს.

ძვ. ბერძნ. თეატრ. ნაგებობა შედგებოდა 3 ძირითადი ნაწილისაგან: ორქესტრა, სკენე და თეატრონი — მაყურებლისათვის განკუთვნილი ადგილი. სპექტაკლები სრულდებოდა ღია ცის ქვეშ. უძველესი სათეატრო შენობა იყო დიონისეს თეატრი ათენში (ძვ. წ. VIს-IV ს. ბოლო).

ათენის დემოკრატიის დამყარების დროს მოღვაწეობდა ესქილე, რ-იც ქმნიდა პატრ. პიესებს — „შვიდთა ლაშქრობა თებეს წინააღმდეგ“, „მიჯაჭვული პრომეთე“, ტრილოგია „ორესტეა“. ესქილემ შემოიყვანა მე-2 მსახიობი, რითაც გაზარდა ტრაგედიის კონფლიქტი, მანვე განსაზღვრა ტრაგედიის კლასიკური ფორმა.

ძვ. წ. V ს., ათენის პოლიტ. და კულტ. აღმავლობის ხანა, თეატრისა და დრამატურგიის ახ. პერიოდია. სოფოკლემ ტრაგედიებში „ანტიგონე“, „ოიდიპოს მეფე“, „ელექტრა“ და სხვ. შემოიყვანა მე-3 მსახიობი, შემცირდა ქოროს როლი, გაიზარდა დიალოგი. სოფოკლეს სახელთან არის დაკავშირებული სპექტაკლის დეკორ. გაფორმება. ევრიპიდეს ტრაგედიებში „ანდრომაქე“, „ჰერაკლე“, „მედეა“ და სხვ. აისახა ომით გამოწვეული უბედურებანი, იგი გმობს ძვ. რელიგ. შეხედულებებს, ნიღაბს ხდის ტირანიას, აღრმავებს ადამიანის შინაგანი სამყაროს ჩვენებას. ძვ. ანტ. კომედიამ უმაღლეს მწვერვალს არისტოფანეს შემოქმედებაში მიაღწია. მის სატირულ კომედიებში „მხედრები“, „ლისისტრატე“ და სხვ. შერისხულია ომის წამომწყები, ეშმაკი და ხარბი დემაგოგები. ტრაგედიებსა და კომედიებს გარდა იდგმებოდა სატირული დრამები — მხიარული პიესები.

ელინიზმის ეპოქაში ბერძნ. თეატრ. ხელოვნება გავრცელდა მთელ აღმ-ში. ამ პერიოდის კომედიის უდიდესი წარმომადგენელი იყო მენანდრე. ახ. კომედიის ყოფითმა ტენდენციებმა მოითხოვა მსახიობთა თამაშის სტილის შეცვლა, მოქმედ პირთა ინდივიდუალიზაციისათვის გაიზარდა ნიღბების რაოდენობა. პირველად გაჩნდა პროფ. მსახიობი, აგრეთვე მსახიობთა ამხანაგობა, რ-ის წევრები მხოლოდ მამაკაცები იყვნენ. ელინისტური ეპოქის თეატრებიდან ცნობილია თეატრები ეპი-

დავროსში, მეგალოპოლისში (პელეპონესი) პრიენეში, ეფესოში (მცირე აზია) და სხვ. წარმოდგენები იმართებოდა სცენურ მოედნებზე.

ძვ. წ. V ს-იდან იდგმებოდა აგრეთვე ყოფითი და ხალხ.-სატირული ხასიათის პატარა სცენები — მიმი. მიმის განვითარებამ გააძლიერა თეატრში რეალისტური ტენდენციები. მიმის შემსრულებელთა შორის ქალებიც იყვნენ, თამაშობდნენ უნიღბებოდ. გავრცელდა აგრეთვე პანტომიმა — მიმიკური ცეკვა მითოლ. სიუჟეტებზე. ქალების როლს უმთავრესად მამაკაცები ასრულებდნენ. სამხრ. იტალიასა და სიცილიაში ძვ. წ. IV—III სს-ში სრულდებოდა ფლიაკი — პატარა კომედიური სცენები, აქ, მიმისაგან განსხვავებით, ნიღბებს იყენებდნენ.

ძვ. ს-ის თეატრ. კულტურამ უდიდესი გავლენა მოახდინა მსოფლიო თეატრ. ხელოვნ. განვითარებაზე. ბერძნ. თეატრის მემკვიდრეობას ფართოდ იყენებდნენ რომაელები, განსაკუთრებით ადრეულ პერიოდში, აღორძინებისა და განმანათლებლობის ეპოქაში. ანტ. ს-ის თეატრის დემოკრ. ტრადიციებმა შემდეგ ეპოქებშიც შეინარჩუნა მნიშვნელობა.

**ძვ. ბერძნული კულტურის შემსწავლელი მეცნიერება.** ჯერ კიდევ ასტ. ხანაში სწავლობდნენ „გრამატიკოსები" (ისტორიკოსები და ფილოლოგები) ძვ. ბერძნ. კულტურას. ბიზანტიელებს სასკოლო პროგრამაში შეტანილი ჰქონდათ ძვ. ბერძნ. ტექსტები, მიუხედავად მათი წარმართული წარმოშობისა. IX ს. შუა ხანებიდან ინტენსიურად დაიწყეს ძვ. ტექსტების შეგროვება და მათი კომენტირება. ძვ. ბერძნ. კულტურით დას. ევროპაში აღორძინების ეპოქაში დაინტერესდნენ. XV ს. მიწურულიდან იწყება ძვ. ბერძნ. ტექსტების ბეჭდვა. იტალ. ჯ. ვაზარის აზრით, ხელოვნებამ თავისი განვითარების უმაღლეს წერტილს ანტ. ეპოქაში მიაღწია, შემდგომი ხანა დაცემით აღინიშნება, ხოლო ხელოვნ. ხელახალი აყვავება აღორძინების ეპოქაში (რ-იც ანტ. იდეალებს დაუბრუნდა) იწყება. ეს მოსაზრება გააღრმავეს კლასიციზმის თეორეტიკოსებმა. XVII ს-ში დაიწყო ძვ. ბერძნ. ისტ., ფილოლ. სისტემ. შესწავლა. ამუშავებდნენ ქრონოლოგიის (ი. სკალიგერი), წყაროთმცოდნეობის (ჰოლანდ. მეცნ. გ. ფოსი) პრობლემებს. იქმნებოდა ბერძნ.-ლათ. ლექსიკონები. ანტ. ხელოვნების მეცნ. შესწავლას საფუძველი ჩაუყარა გერმ. ჰუმანისტმა ი. ვინკელმანმა. პირველმა განიხილა ხელოვნ. განვითარება საზ-ბის ისტორიასა და კულტურასთან ერთობლიობაში და ხელოვნ. ისტორია 5 პერიოდად დაყო, რ-იც დღესაც ძალაშია. ფ. ვოლფმა და მისმა მოწაფეებმა საფუძველი ჩაუყარეს ბერძნ. კულტურის ისტ.-კრიტ. პრინციპით შესწავლას. 1733 დიდ ბრიტანეთში შეიქმნა „დილეტანტების საზოგადოება", რ-მაც დიდი როლი ითამაშა ს-ის და მცირე აზიის ანტ. ძეგლების შესწავლაში. გერმ. მეცნ. ბ. გ. ნიბურმა პირველმა განიხილა კრიტიკულიად ანტ. ავტორების ცნობები. XIX ს. I ნახევარში დიდძალი არქეოლ. მასალა დაგროვდა. ევროპა განაცვიფრა პართენონის ქანდაკებებმა, რ-ებიც ათენიდან გაზიდა ლორდმა ელჯინმა. XIX ს-ში რუსეთში გამოიცა ბერძნ. და ლათ. ლექსიკონები. მ. კუტორგას სახელთან არის დაკავშირებული ანტ. კვლევის რუს. სკოლის შექმნა. ს-ის დამოუკიდებლობის გამოცხადების შემდეგ (1830) საგრძნობლად გაიზარდა არქეოლ. და ეპიგრაფიკული მასალის მოპოვება, რამაც, რასაკვირველია, ხელი შეუწყო ძვ. ბერძნ. კულტ. სხვადასხვა გამოვლინების დეტალურად შესწავლას. ამდენად, მიზანშეწონილია მათი ცალ-ცალკე განხილვა. **ფილოსოფიის შესწავლა.** ფილოსოფიის, როგორც ცოდნის სპეციფ. დარგის, შესწავლა დაიწყო არისტოტელემ. დიოგენე ლაერტელმა შეადგინა ცნობილი წიგნი „ფილოსოფოსების ცხოვრების, მოძღვრებისა და გამოთქმების შესახებ" — შუა საუკუნეებში გავრცელებული აპოფთეგმური კრებულების ერთ-ერთი ძირითადი წყარო. პლატონის, არისტოტელეს, ნეოპლატონიკოსების მოძღვრებათა ათვისებისა და კრიტიკის გარეშე არ შექმნილა შუა საუკუნ. ფილოს. არც ერთი მნიშვნელოვანი მოვლენა (არეოპაგიტიკა, ბოეთიუსის, იოანე დამასკელის, იოანე პეტრიწის, თომა აკვინელის შრომები, არაბულენოვანი ფილოსოფია და სხვ.). აღორძინების პერიოდში იწყება სოკრატემდელ მოაზროვნეთა უპირატესობის მტკიცება (ბრუნო, პარაცელსუსი, კარდანო), ამ ხაზს აგრძელებენ ფ. ბეკონი, მოგვიანებით ფ. ნიცშე და მ. ჰაიდეგერი. ბერძნ. ფილოს. შესწავლაში ეპოქალური მნიშვნელობა ჰქონდა ჰეგელის „ლექციებს ფილოსოფიის ისტორიაში". აღსანიშნავია აგრეთვე ე. ცელერის, გ. რიტერის, ჯ. ბარნიტის, თ. გომპერცის, ვ. ვინდელბანდის, პ. ტანერის, ი. არნიმის, ვ. ნესტლეს, უ. ვილამოვიც-მელენდორფის, უ. გათრის გამოკვლევები; რუსი მკვლევარებიდან — ო. ნოვიცკის, პ. რედკინის, ს. ტრუბეცკოის, ა. ლოსევის, ს. ლურიეს, მ. დინიკის, ვ. ასმუსის, ვ. ზუბოვისა და სხვ. შრომები. ბერძენ ფილოსოფოსთა შრომები მეტ-ნაკლები ინტენსივობით ითარგმნებოდა ევრ. კულტ. განვითარების კვალდაკვალ. ისინი ბოეთიუსის თარგმანებმა გააცნეს დასავლეთს, სირიულმა თარგმანებმა კი არაბ. სამყაროსათვის გახადეს ხელმისაწვდომი. მარსილიო ფიჩინომ იტალიურად თარგმნა პლატონი და პლოტინე, ასევე პორფირი ტვირელი, იამბლიქე და პროკლე დიადოქოსი; ვ. კუზენმა — პლატონი და პროკლე დიადოქოსი ფრანგულად. თარგმანთა და გამოცემათა მაღალი ხარისხით გამოირჩევიან ოქსფორდის და კემბრიჯის უნ-ტები. სოკრატემდელთა თარგმანებში ყველაზე სანდოდ ითვლება ფ. მულახის (1860) და ჰ. დილსის (1903) გამოცემები. რუსი მთარგმნელებიდან აღსანიშნავია: ვ. სიდოროვსკი (პლატონი), ვ. კარპოვი (პლატონი), ა. მაკოველსკი (სოკრატემდელები), ა. ლოსევი (პლატონი, პროკლე დიადოქოსი, სექსტუს ემპირიკუსი), მ. გასპაროვი (დიოგენე ლაერტელი), ს. ავერინცევი (პლატონი) და სხვ. **საქართველოში** კოლხეთის ფილოს. სკოლის შემდეგაც არ შეწყვეტილა ბერძნ. ფილოს. შესწავლა. ამის დასტურია პეტრე იბერისა და იოანე ლაზის ნაშრომები, ასევე აიეტისა და ფარტაზის სიტყვები. არისტიდეს „აპოლოგია" გამოყენებულია „ევსტათი მცხეთელის მარტვილობასა" და „ბალავარიანში". „აბიბოს ნეკრესელის ცხოვრებაში" გაკრიტიკებულია მოძღვრება ოთხი ელემენტის თავისთავადობის შესახებ. გიორგი მერჩულეს მიხედვით, VIII IX სს-ში ფილოსოფიის შესწავლა განათლების აუცილებელი ნაწილი იყო. გავრცელებული იყო აპოფთეგმათა რამდენიმე კრებული, ადრე უშუალოდ ბერძნულიდან, მოგვიანებით რუსულიდან თარგმნილი. ჯერ კიდევ იოანე პეტრიწი ჩიოდა მთარგმნელთა სიმრავლეზე: „განმრავლდეს გადმომღებელნი და სხუასა აღუჩნდის სხუად". ს. დოდაშვილის თანახმად, XII ს-ში „წარგზავნიდნენ ყოველსა წელსა ათინასა შინა თორმეტთა ყრმათა სწავლათათვის", ს. გორგაძე რუსულად არსებული შრომების საფუძველზე იწყებს ბერძნ. ფილოს. გადმოცემას („მოამბე„ 1901, № 11). ამ მხრივ სისტემ. მუშაობა გაიშალა თსუ-ში. გამოვიდა ჯერ დ. უზნაძის სემინარები პლატონის შესახებ და შემდეგ ს. დანელიას შრომები („არისტოტელე წინამორბედთა შესახებ", 1923; „პარმენიდეს მეტაფიზიკისათვის", 1924; „ატომისტური ფილოსოფია ძველ საბერძნეთში", 1925; „ძენონის დიალექტიკა", 1926; „ანტიკური ფილოსოფია



„ღმერთების ბრძოლა გიგანტებთან" (ფრაგმენტი), ზევსის დიდი საკურთხევლის ფრიზის რელიეფი. პერგამონი. მარმარილო. დაახლ. ძვ. წ. 180. ანტიკური კოლექცია. ბერლინი.

სოკრატეს წინ", 1926). ბერძნ. ფილოსოფია შესწავლილია მ. გოგიბერიძის „ფილოსოფიის ისტორიაში" (1941), ს. წერეთლის „ანტიკურ ფილოსოფიაში" (1968), შ. ხიდაშელის ნაშრომში „არსის პრობლემა პარმენიდეს ფილოსოფიაში" (1960) და სხვ. აღდგა მთარგმნელობითი ტრადიციაც: 1926 ითარგმნა „სოკრატეს აპოლოგია" (ს. ყაუხჩიშვილი), 1944 — არისტოტელეს „პოლიტიკა" (ს. დანელია), 1964 — მისი „მეტაფიზიკა" (თ. კუკავა), 1966 — პლატონის „ფედონი" (ბ. ბრეგვაძე), 1973 — ქსენოფონტის „მოგონებანი სოკრატეზე და სოკრატეს აპოლოგია" (ა. ურუშაძე), 1974 პლატონის „იონი, დიდი ჰიპია, მენონი" (ბ. ბრეგვაძე). თსუ-ის „ბერძნულ-ლათინური ბიბლიოთეკა" ამზადებს „სოკრატემდელებისა" და არისტოტელეს „ანალიტიკების" თარგმანებს და სხვ.

**ისტორიის შესწავლა.** ძვ. ბერძნ. ისტ. შესწავლაში დიდ წარმატებებს მიაღწიეს XIX ს. II ნახევარში, რაც დაკავშირებული იყო ბრწყინვალე არქეოლ. აღმოჩენებთან. ანტ. სამყაროს ისტ. სოც.-ეკონ. პრობლემებს ფუნდამენტური შრომები მიუძღვნეს გერმ. მეცნ. ე. მაიერმა, ი. ბელოხმა, რ. პელმანმა. აღინიშნებოდა ჰიპერკრიტიკული და მოდერნისტული მიდგომაც ძვ. ბერძნ. ისტორიის კვლევისას. რუსი მკვლევრებიდან აღსანიშნავია ს. ჟებელიოვის, მ. ბუზესკულის, მ. როსტოვცევის და სხვათა შრომები. ბოლო დროს დას. მეცნიერებამ ბევრი რამ გააკეთა ძვ. ბერძნ. ისტ. შესწავლისათვის. ინტენს. არქეოლ. კვლევას აწარმოებენ თვით ს-ის ტერიტორიაზე, მცირე აზიაში, კ. კრეტაზე. საგრძნობლად განვითარდა ეპიგრაფიკაც (გერმ. მეცნ. ფ. გილერ ფონ გერტრინგენი, ი. კირხნერი, ფრანგი ლ. რობერი, ინგლ. მ. ნ. ტოდი, ამერ. ბ. დ. მერიტი და სხვ.), პაპიროლოგია (გერმ. მეცნ. უ. ვილკენი, ვ. შუბარტი და სხვ.), ნუმიზმატიკა (გერმ. ბ. პიკი, კ. რეგლინგი, ინგლ. ჰ. მეტინგლი, ჩ, სელტმენი, ფრანგი ე. ბაბელონი და სხვ.). ელინიზმის პერიოდის ისტორიას წარმატებით იკვლევენ გერმ. ი. კერსტი, ინგლ. უ. ტარნი, მ. როსტოვცევი და სხვ. XX ს. II ნახევარში დიდ წარმატებებს მიაღწიეს ეგეოსის კულტ. შესწავლაში. ინგლ. მეცნიერებმა მ. ვენტრისმა და ჯ. ჩედუიკმა გაშიფრეს ხაზოვანი B დამწერლობა. საფუძვლიანად იქნა შესწავლილი პოლისის ისტორია, კლასიკური პერიოდის ს-ის ისტორია, აგრ. ურთიერთობები, ს-ის რელიგიის ისტორია (შვედი მ. ნილსონი); საზ-ბის აზრისა და კულტ. ისტორია (გფრ-ის მეცნ. ვ. იეგერი, ე. ვოლფი, ინგლ. ჯ. ტომსონი და სხვ.). ს-ის ისტორიას მიეძღვნა მრავალტომეული კოლექტ. შრომები: „კემბრიჯის ანტიკური ძველი ისტორია" (I გამოც., ტ. 1—12, 1923—39), პაული-ვისოვას მონუმ. საცნობარო



საბერძნეთის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**საბერძნეთი**

შ ი ნ ა ა რ ს ი

I. ზოგადი ცნობები . 556
II. სახელმწიფო წესწყობილება . . . . 556
III. ბუნება . . . . 556
IV. მოსახლეობა . . 556
V. ისტორიული ნარკვევი . . . . . . 556
VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები . . . . . . 558
VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი. 558
VIII. შეიარაღებული ძალები . . . . 559
IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა . . . . . . 559
X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი 559
XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია . . . . 559
XII. ლიტერატურა . . 559
XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება 560
XIV. მუსიკა . . . . 560
XV. დრამატული თეატრი . . . . . . 560
XVI. კინო . . . . . . 560

გამოცემა (1 გამოც. 1839—52; ახალი გამოც. 1893-იდან). სსრკ-ში ს-ის ძვ. ისტ. შემსწავლელმა მეცნიერებმა ყურადღება თავიდანვე სოც.-ეკონ. პრობლემებზე გაამახვილეს. საზ.-ეკონ. ფორმაციების შესახებ მარქსისტულ მოძღვრებაზე დაყრდნობით საბჭ. მეცნიერებმა ძვ. ს-ის ისტორიის შესახებ უკვე დამკვიდრებული აზრი კრიტიკულად გადაამუშავეს. აღსანიშნავია ა. ტიუმენევის, ვ. სერგეევის, ს. კოვალიოვის, ს. ლურიეს, კ. კოლობოვას, ტ. ბლავატსკაიას, ვ. გაიდუკევიჩის და სხვათა გამოკვლევები. გამოვიდა ფუნდამენტური „ბოსფორის წარწერების კორპუსი". პალეოგრაფიისა და პაპიროლოგიის დარგში მუშაობდნენ გ. წერეთელი, პ. ერნშტედტი, ო. კრიუგერი. ძვ. ს-ის ისტ. შესწავლაში თვალსაჩინო წარმატებებს მიაღწიეს სოციალ. სახელმწიფოებში აღსანიშნავია ბულგ. მეცნიერების გ. მიხაილოვის, ვ. გეორგიევის, გერმ. (გდრ) ვ. პეკის, პოლ. რ. ტაუბენშლაგის, ჩეხი ბ. ბორეცკის, პ. ოლივას, რუმ. ე. კონდურაკის და სხვ. შრომები.

ხ ე ლ ო ვ ნ ე ბ ი ს შ ე ს წ ა ვ ლ ა. 1840—48 საფრანგეთი, გერმანია, დიდი ბრიტანეთი, აშშ ს-ში არქეოლ. სკოლებს აარსებენ ათენში, დელფოში, ოლიმპიაში 1870—90 არქეოლ. კვლევის შედეგად გამოვლინდა ე. წ. ჰომეროსის ეპოქისა და არქაული ხანის მრავალი არქიტ. ძეგლი, ქანდაკება, მოხატული კერამიკა. მცირე აზიის ბერძნ. ქ-ების არქეოლ. კვლევის შედეგად მეცნიერებას დაუგროვდა მდიდარი მასალა გვიანდ. კლასიკური და ელინიზმის პერიოდის ხელოვნ. შესწავლისათვის. XIX ს. II ნახ. თვალსაჩინო მოვლენად იქცა გერმ. არქეოლოგის ჰ. შლიმანის გათხრები ტროაში, მიკენსა და ტირინთში. მისი გათხრების შედეგად გამოვლინდა მანამდე უცნობი ბრინჯაოს კულტურა. გათხრების დროს მის მიერ დაშვებული შეცდომები ნაწილობრივ გამოასწორა მისმა მიმდევარმა ვ. დერპფელდმა საველე მუშაობის პარალელურად იკვლევდნენ მუზეუმების კოლექციებსაც. არქეოლ. და სამეცნ. კვლევის შედეგები სისტემატიზებულია გერმ. მეცნ. ა. მიხაელისის შრომაში. XIX ს. მიწურულს იქმნება ფუნდამენტური შრომები (ფრანგი მეცნიერები ჟ. პერო, შ. შიპიე, მ. კოლინიონი). გერმ. მეცნ. ა. ფურტვენგლერის შრომები დღესაც ინარჩუნებენ თავიანთ მნიშვნელობას. ანტ. ხელოვნ. შესწავლაში თავიანთი წვლილი რუსმა მეცნიერებმაც შეიტანეს (ა. პავლოვსკი, ბ. ფარმაკოვსკი, ვ. მალმბერგი და სხვ.). XX ს. დასაწყისი აღინიშნება ინგლ. არქეოლოგის ა. ევანზის არქეოლ. აღმოჩენებით, კ. კრეტაზე. არქეოლ. კვლევის შედეგად ნეოლითური კულტურაც აღმოჩნდა ს-ის ტერიტორიაზე (სესკლოს ნამოსახლარი თესალიაში). I მსოფლიო ომის (1914—18) შემდეგ ინგლ. არქეოლოგის ა. ჯ. ბ. უეისის გათხრებმა მიკენში და ამერ. კ. ბლეგენის—ტროაში მნიშვნელოვანი შესწორებები შეიტანეს ჰ. შლიმანისა და ვ. დერპფელდის მონაცემებში. აღსანიშნავია ფრანგი მეცნ. შ. პიკარის ღრმა და საფუძვლიანი გამოკვლევები ბერძნ. ქანდაკების ისტორიაში. II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ არქეოლ. გათხრებმა ფართო მასშტაბი მიიღო. განსაკუთრებული წარმატებით აღინიშნება ეგეოსის კულტურის კვლევა. მთელი რიგი ახ. აღმოჩენების გვერდით გრძელდება ათენის, კორინთის, მილეტის, ეფესოს გათხრები. გამოიცა პოპულ. შრომები და მრავალრიცხოვანი ალბომები. ანტ. ხელოვნ. და მატერ. კულტურის ისტ. თანამედროვე ცოდნის კრებულს წარმოადგენს რომში გამოცემული „ძველი კლასიკური და აღმოსავლური ხელოვნების ენციკლოპედია" (1958—66). ძვ. მკვლევრების (ამერ. გ. რიხტერი, გერმ. ე. ლანგლოცი, ფრანგი ჟ. შარბონო, იტალ. რ. ბიანკი-ბანდინელი და სხვ.) გვერდით წარმატებით მუშაობენ მომდევნო თაობის წარმომადგენლები — რ. ლულისი (გფრ), კ. შეფოლდი (შვეიცარია) და სხვ. ჩრდ. შავიზღვისპირეთის არქეოლ. კვლევის შედეგად გამოვლინდა ანტ. ხელოვნ. ძეგლები, რ-ებმაც გაამდიდრეს საბჭ. მუზეუმების კოლექციები. განსაკუთრებით ძვირფასია საქართველოს ნეკროპოლისებში, უკრაინასა და ყუბანში სკვითთა სამარხებში აღმოჩენილი ანტ. სამკაულები. 1930—60-იან წლებში საბჭ. კავშირში გამოიცა ძვ. ბერძნ. ხელოვნების ისტორიის ამსახველი ზოგადი შრომები: „მსოფლიო არქიტექტურის ისტორია", „მსოფლიო ხელოვნების ისტორია", „ხელოვნების მცირე ისტორია", ძვ. ს-ის ისტ. შემსწავლელი მნიშვნელოვანი ცენტრებია სსრკ-ის, ბულგ., უნგრ., გდრ-ის, პოლ., ჩეხოსლ., ავსტრ., ბელგ., დიდი ბრიტ., ს-ის, იტალ., აშშ-ის, საფრ., გფრ-ის შვეიც., შვეციისა და სხვა ქვეყნების მეცნ. აკადემიები და უნ-ტები. ძვ. ს-ის ისტ. და კულტ. პრობლემებს ეძღვნება დაახლ. 150 პერიოდული გამოცემა.

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი, გვ. 496—497.

**საბერძნეთი** (Hellas), ს ა ბ ე რ ძ ნ ე თ ი ს რ ე ს პ უ ბ ლ ი კ ა (Hellēnike Dēmokratia).

## I. ზოგადი ცნობები

ს. — სახელმწიფო სამხრ.-აღმ. ევროპაში, ხმელთაშუაზღვისპირეთის აღმ. ნაწილში. უჭირავს ბალკ. ნ.-კ-ის სამხრ. ნაწილი და მიმდებარე კ-ები (100-ზე მეტი), რ-თაგან უდიდესია: კრეტა, ევბეა, როდოსი, ლესბოსი. ესაზღვრება ალბანეთი, იუგოსლავია, ბულგარეთი და თურქეთი. ფართ. 131,9 ათ. $კმ^2$ (აქედან 25,1 ათ. $კმ^2$ უჭირავს კ-ებს). მოსახლ. 9,8 მლნ. კაცი (1982). დედაქალაქი—ათენი. ოფიც. ენა — ახალი ბერძნული. ეროვნ. დღესასწაულია 25 მარტი — დამოუკიდებლობის დღე (1821). ოფიც. *კალენდარი* — გრიგორიანული. ფულის ერთეულია დრაქმა. სსრკ სახელმწ. ბანკის კურსით (1984 ივლ.) 1000 დრაქმა=7,37 მანეთს.

ს-ის ტერიტორიაზე 10 ისტ.-გეოგრ. ოლქია: დიდი ათენი, ცენტრ. საბერძნეთი და კ. ევბეა, პელოპონესი, თესალია, ეპირი, მაკედონია, თრაკია, ეგეოსის კ-ები, იონიის კ-ები, კ. კრეტა. ადმინისტრაციულად ს. იყოფა 52 ნომად.

## II. სახელმწიფო წესწყობილება

ს. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1975 კონსტიტუცია. საკანონმდებლო ხელისუფლება ეკუთვნის ერთპალატიან პარლამენტს—დეპუტატთა პალატას (მოსახლ. ირჩევს 4 წლის ვადით) და პრეზიდენტს. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი (ირჩევს პარლამენტი 5 წლის ვადით). იგი აღჭურვილია ფართო უფლებამოსილებით—არის სახელმწიფოს წარმომადგენელი, ნიშნავს პრემიერმინისტრებს, უფლება აქვს დაითხოვოს მთავრობა და პარლამენტი, დაადოს კანონს ვეტო და სხვ. აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებს პრეზიდენტი და მთავრობა.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა — იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

## III. ბუნება

ს-ის ნაპირები ძლიერ შეჭრილ-შემოჭრილია. სანაპირო ხაზის სიგრძე 15 ათ. *კმ*-ს აღემატება. არის ბევრი მოხერხებული უბე და ყურე. ყველაზე დიდი ნ.-კ-ებია პელოპონესი და ქალკიდიკე. ს-ს ეკუთვნის ჩრდ. და სამხრ. სპორადები, კიკლადები, იონიისა და სხვა კ-ები.

ტერიტ. დაახლ. 2/3 უჭირავს მთებსა და ზეგნებს. მთელ ტერიტორიას ჩრდ.-დას-იდან სამხრ.-აღმ-კენ კვეთს მთათა 2 სისტემა. დას. სისტემა გადაჭიმულია იონიის ზღვის სანაპიროს გაყოლებით, მოიცავს პინდოსის მთებს, გადადის პელოპონესის ნ.-კ-ზე და გრძელდება კრეტასა და როდოსზე. აღმ. სისტემა იწყება გრამოსის მთებში, მოიცავს ოთრისისა და პარნასის მასივებს, გადადის კ. ევბეასა და კიკლადებზე. ჭარბობს საშ. სიმაღლის მთის მასივები (1200—1800 *მ*, უმაღლესი წერტილია მთა ოლიმპი, 2911 *მ*). ქვეყნის ჩრდ.-აღმ. ნაწილში შემოდის პირინისა და როდოპის მთების სამხრ. შტოქედები. ეგეოსის ზღვის სანაპიროს გაყოლებით პატარ-პატარა ვაკეებია (თესალიის, სალონიკისა და სხვ.). სასარგებლო წიაღისეულიდან მოიპოვება მაღალხარისხოვანი რკინის, მანგანუმის, ქრომის, ნიკლის, პოლიმეტალების მადანი, ბოქსიტი, მარმარილო, ზუმფარა, მურა ნახშირი.

ჰავა ხმელთაშუა ზღვის სუბტროპიკულია. იცის რბილი ნოტიო ზამთარი და ცხელი მშრალი ზაფხული. იანვ. საშ. ტემპ-რა ათენში 9°C, ივლ. 27°C. ნალექები მთის ქარპირა კალთებზე 1200—1400 *მმ* წელიწადში, ვაკეზე — დაახლ. 350 *მმ*.

მნიშვნელოვანი მდ-ებია ვარდარი, მარიცა, სტრიმონი (სტრუმა), ნესტოსი (მესტა) — ქვეყნის ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ცენტრ. და სამხრ. ნაწილში მოკლე მთის მდ-ებია ყველაზე დიდი ტბებია ტრიქონისი, ვეგორიტისი, პრესპა. ბევრია კარსტული ტბა. არის მინერ. წყაროები.

სანაპიროზე და დაბალმთიან რ-ნებში ყავისფერი და მურა ყავისფერი ნიადაგებია, უფრო მაღლა — მთა-ტყის ყომრალი. აღმ. თესალიასა და პელოპონესში ჭარბობს კარბონატული, სპორადებზე — მთის წითელი ნიადაგები.

ს-ის სამხრ. ნაწილში 750—900 *მ* სიმაღლემდე გავრცელებულია მაკვისი, ფიჭვისა და მუხის კორომები, მაღლა, 1000 *მ*-მდე — ფოთოლმცვივანი ფართოფოთლოვანი, უფრო მაღლა — წიწვოვანი ტყეებია. ჩრდ. ნაწილში მთის დაბალ კალთებზე ხარობს მუხა, მაღლა, 750—1000 *მ*-მდე, იფნის, ნეკერჩხლის, ცაცხვის, თელის, წაბლის, კაკლის კორომები და ტყეები, 1800 — 1950 *მ*-მდე — წიფლის, მაღლა წიწვოვანი ტყეებია, უფრო მაღლა — მთის მდელოები.

მტაცებელი ძუძუმწოვრებიდან მთაში ბინადრობს ტურა, მელა, გარეული ტყის კატა. ენდემურია გარეთხა, რუხი ზაზუნა, სანაპირო წყლებში — თეთრმუცელა სელაპი. ბევრია გველი, ხვლიკი, კუ. არის ეროვნ. პარკები.

*ლიტ.*: Грацианский А. Н., Природа Средиземноморья, М., 1971.

## IV. მოსახლეობა

მოსახლ. 95%-ზე მეტს შეადგენენ *ბერძნები*. ცენტრ. ოლქებში ცხოვრობენ ალბანელებისა და არომუნების (ვლახების) ჯგუფები. აღმ. ნაწილში, თრაკიაში — თურქები. ცხოვრობენ აგრეთვე ებრაელები, ბოშები, ბულგარელები. მორწმუნენი მართლმადიდებლები არიან, მცირე ნაწილი — კათოლიკეები, თურქები—მუსლიმანები.

1982 ეკონომიკურად აქტ.მოსახლ. 30,7% დასაქმებული იყო მრეწველობასა და მშენებლობაში, დაახლ. 30,5%—სოფ. მეურნეობაში. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა 74 კაცი 1 $კმ^2$-ზე (1982). ყველაზე მჭიდროდაა დასახლებული სანაპირო ვაკეები (120 კაცი 1 $კმ^2$-ზე), ყველაზე ნაკლებად—შიგა მთიანი რ-ნები (10 კაცზე ნაკლები 1 $კმ^2$-ზე). მოსახლ. დაახლ. 65% ქალაქში ცხოვრობს. უდიდესი ქალაქია ათენი (3,3 მლნ. მცხ., 1982; პირეოსისა და გარეუბნების ჩათვლით). დიდი ქ-ებია სალონიკი და პატრი.

## V. ისტორიული ნარკვევი

ს. უძველესი კულტურის ქვეყანაა (იხ. *საბერძნეთი* ძველი). თანამედროვე ს-ის ისტორია იწყება ოსმ.მიერ კონსტანტინოპოლის აღების (1453) დროიდან. ოსმალთა დაპყრობებმა, რ-ებიც XVII ს. დამლევამდე გრძელდებოდა, შეაფერხა ქვეყ-

ნის სოც.-ეკონ. და პოლიტ. განვითარება. მიწათმფლობელობის ოსმ. სამხ.-ლენური სისტემის შემოღებამ ხელი შეუშალა მეურნ. ნატურალური ფორმების განვითარებას. მძიმე ბეგარამ და დამპყრობთა თვითნებობამ მოსახლ. ნაწილი აიძულა ემიგრაციაში წასულიყო. XVII ს. II ნახევრიდან ოსმ. იმპერიის ცენტრ. ადმინისტრაციაში მნიშვნელოვან როლს ასრულებდნენ *ფანარიოტები*. ხალხთა მასები თავგანწირვით იბრძოდნენ (იხ. *კლეფტები*, *არმატოლები*) დამპყრობთა წინააღმდეგ (აჯანყებები 1571, 1611, 1770 და ა. შ.).

XVIII ს. დამლევსა და XIXს. დამდეგს რუსეთსა და ოსმალეთს შორის ომებმა შეარყიეს ოსმ. იმპ. ძლიერება. XVIII ს. II ნახევრიდან იწყება კაპიტალიზმის განვითარების პროცესი. XVIII ს. დამლევსა და XIX ს. დამდეგს ს-ში კლასობრივი წინააღმდეგობის გამწვავებამ ხელი შეუწყო ეროვნ.-განმათ. მოძრაობის განვითარებას (იხ. *საბერძნეთის ეროვნულ-განმათავისუფლებელი რევოლუცია 1821—29*). 1822 იანვ. ეროვნ. კრებამ დაამტკიცა ს-ის პირველი კონსტიტუცია, ე. წ. ეპიდავროსის ორგანული სტატუტი. ადრიანპოლის საზავო ხელშეკრულების (1829) თანახმად ოსმალეთმა ცნო ს-ის ავტონომია, ხოლო 1830 წ. 3 თებ. სამი სახელმწიფოს ლონდონის კონფერენციის გადაწყვეტილებით ს. ოფიციალურად გახდა დამოუკიდებელი სახელმწიფო, რ-საც თავს მოახვიეს მმართველობის მონარქიული სისტემა. *ყირიმის ომის* (1853—56) დროს ს-ში გაიშალა მოძრაობა თესალიის, ეპირის და ოსმ. გამგებლობას დაქვემდებარებული სხვა მიწების ს-თან შეერთებისათვის. 1854 ს-ის ჯარებმა დაიკავეს ეპირი, მაგრამ დიდი ბრიტ. და საფრ. ჩარევის შედეგად ს-ის ცდა შეენარჩუნებინა ეს ტერიტორიები უშედეგოდ დამთავრდა. ს-ის მძიმე ეკონ. მდგომარეობამ 1862 თებ. გამოიწვია რევოლუცია. 1864 ბოლოს მიღებული კონსტიტუციით ს-ში დაწესდა ერთპალატიანი პარლამენტი და ბინადრობის ცენზით შეზღუდული საყოველთაო საარჩევნო უფლება. იმავე წელს ს-ს გადაეცა იონიის კ-ები, ხოლო 1881 თესალიის ნაწილი და ეპირის ზოგიერთი რ-ნი. XX ს. დამდეგამდე სახელმწიფოს მორიგეობით მეთაურობდნენ ს-ის ბურჟ. ორი პოლიტ. დაჯგუფების წარმომადგენლები, რ-ებსაც ხელმძღვანელობდნენ ქ. ტრიკუპისი და მისი მოწინააღმდეგე თ. დელიანისი. ტრიკუპისის მთავრობა (1874—75, 1878, 1880, 1882—85, 1886—90, 1892—93, 1893—95) ურიგებდა კონცესიებს ინგლ., საფრ., მოგვიანებით გერმ. სააქციო საზ-ებს.ს. უამრავ სესხს იღებდა მათგან. ასეთი პოლიტიკის შედეგად განვითარდა მრეწველობა, მაგრამ ს. უფრო დამოკიდებული გახდა უცხ. სახელმწიფოებზე ფინანსურად და პოლიტიკურად. ს-ის დას. სახელმწიფოებზე ფინანს. დაქვემდებარებამ გამოიწვია ეროვნ. ბურჟ. უკმაყოფილება; *ათენის აჯანყების* (1909) შედეგად ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა ლიბერ. პარტია ე. ვენიზელოსის მეთაურობით. *ბალკანეთის ომების* (1912—13) შედეგად ს-მა მიიღო ეგეოსის მაკედონია სალონიკიანად, დას. თრაკია (ქ-ები სერე, კავალა და დრამა), ეპირი და კრეტა. I მსოფლიო ომის (1914—18) პირველ წლებში ს-ს ეკავა ნეიტრალური პოზიცია, რამაც ხელი შეუწყო ს-ის სავაჭრო ბურჟ. გამდიდრებას. 1917 წ. 29 ივნ. ს. მიემხრო ანტანტას და მონაწილეობა მიიღო ომში, რამაც ქვეყანა ფინანს. კრიზისამდე, შიმშილამდე და სიღატაკემდე მიიყვანა. დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გავლენით ს-ში გაძლიერდა რევ. მოძრაობა. 1918 ნოემბ. შეიქმნა ს-ის მუშათა სოციალ. პარტია. 1919 წ. 15 მაისს ს-ის ჯარებმა „ოთხთა საბჭოს" (დიდი ბრიტანეთი, აშშ, საფრანგეთი, იტალია) თანხმობით დაიპყრეს იზმირი. 1920 ივნ. იმპერიალ. სახელმწიფოების (ძირითადად ინგლ.) წაქეზებით დაიწყო ომი ს-სა და თურქეთს შორის. 1922 წ. 9 სექტ. თურქ. ჯარებმა დაამარცხეს ს-ის ჯარი და დაიკავეს იზმირი. ს-ის ჯარების დარჩენილმა ნაწილებმა თავი შეაფარეს ქიოსისა და ლესბოსის კ-ებს. ს-ის მთავრობის ავანტიურისტული პოლიტიკის წინააღმდეგ 1922 წ. 24 სექტ. დაწყებულ აჯანყებას შედეგად მოჰყვა მონარქიული პარტიის მთავრობის დამხობა. 1924 წ. 8 მარტს ს-მა დიპლ. ურთიერთობა დაამყარა საბჭ. კავშირთან. 1924 წ. 25 მარტს დამფუძნებელმა ეროვნულმა კრებამ ს. რესპუბლიკად გამოაცხადა. ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა რესპ. კავშირის პარტიის (დაარსდა 1924) მეთაური ა. პაპანასტასიუ. მთავრობამ მიიღო ზოგიერთი კანონი (აგრ. რეფორმის შესახებ და სხვ.) ახ. რეჟიმის განსამტკიცებლად. 1924 წ. 26 ნოემბ. — 3 დეკ. გაიმართა სმსპ (კომუნისტური) III საგანგებო ყრილობა, რ-მაც პარტიას შეუცვალა სახელი, უწოდა ს-ის კომუნისტური პარტია (სკპ). 1934 თებ-ში ს. შევიდა ბალკ. ანტანტის შემადგენლობაში. 1935 ოქტ-ში ეროვნ.-რადიკალური პარტიის ლიდერმა გ. კონდილისმა მოაწყო სამხ.-მონარქიული გადატრიალება. მისი ინიციატივით პარლამენტმა მიიღო გადაწყვეტილება მონარქიის აღდგენის შესახებ.

1936 წ. 4 აგვ. გენ. ი. მეტაქსასმა მოაწყო ფაშისტური გადატრიალება, აკრძალა ყველა პოლიტ. პარტია, დააპატიმრა მათი ლიდერები და განსაკუთრებული სიმკაცრით დაატყდა თავს სკპ-ს, უკაცრიელ კუნძულებზე გადაასახლა ათასზე მეტი ბერძენი პატრიოტი. საგარეო პოლიტიკაში მეტაქსასი ატარებდა ფაშისტურ გერმანიასთან დახლოების კურსს. II მსოფლიო ომის დასაწყისში ს-ის მთავრობამ განაცხადა, რომ ს. არ მიიღებდა მონაწილეობას ომში და დაიკავებდა ნეიტრალურ პოზიციას. ჰიტლერელთა ზეგავლენით იტალ. ფაშისტებმა გამოიყენეს გამწვავებული საერთაშ. მდგომარეობა და გადაწყვიტეს ხელთ ეგდოთ ს. 1940 წ. 28 ოქტ. ფაშისტურმა იტალიამ ალბ. ტერიტ. ოკუპაციის შემდეგ ულტიმატუმი წაუყენა ს-ს და მოითხოვა ს-ის ტერიტორიაზე თავისი ჯარების დაუყოვნებლივ შეყვანა, მთელი რიგი სტრატეგიული პუნქტებისა და სამხ. ბაზების დათმობა. ს-ის მთავრობამ ხალხის ზეგავლენით უარყო იტალ. ულტიმატუმი. ამავე დღეს იტალია ალბ. ოკუპირებული ტერიტორიიდან ს-ის ტერიტორიაზე შეიჭრა. 14 ნოემბ. ს-ის არმიამ შეაჩერა იტალ. ჯარების შეტევა, თვით გადავიდა შეტევაზე და მალე განდევნა ინტერვენტები ს-იდან. 1941 წ. 6 აპრ. ფაშისტური გერმ. ჯარები შეიჭრნენ ს-ში. მიუხედავად ს-ის ჯარების მამაცური წინააღმდეგობისა, 2 ივნ. ს-ის მთელი ტერიტ. ოკუპირებულ იქნა გერმ. ჯარების მიერ. 1941 წ. 27 ოქტ. ს-ის კომპარტიის ინიციატივით შეიქმნა ეროვნ.-განმათ. ფრონტი (ეამ), რ-მაც გააერთიანა ქვეყნის ყველა პატრ. ძალები. დაიწყო ეროვნ.-განმათ. ბრძოლა. დეკ-ში პარტიზ. რაზმები ჩამოყალიბდნენ ს-ის სახ.-განმათ. არმიად (ელას). 1943 ელასის რიგებში იბრძოდა 70 ათასზე მეტი ბერძენი პატრიოტი. 1943 თებ.-მარტში ს-ში მოეწყო საყოველთაო ანტიფაშისტური გაფიცვა. 1943 შემოდგომისათვის ელასმა გაათავისუფლა ს-ის ტერიტ. 1/3. განთავისუფლებულ რ-ნებში ფაშისტებისა და მემამულეების ხელისუფლების ორგანოების ნაცვლად იქმნებოდა სახ. საბჭოები — სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოები, მილიციის ორგანოები, არჩევითი სასამართლოები. 1944 წ. 10 მარტს სკპ-ის ინიციატივით შეიქმნა ეროვნ.-განთავისუფლების პოლიტ. კომიტეტი (პეეა), ფაქტობრივად დროებითი დემოკრ. მთავრობის ფუნქციების შემსრულებელი ორგანო. საბჭ. ჯარების *იასი-კიშინიოვის ოპერაციამ* (1944) და ბალკანეთში ჰიტლერელების განადგურებამ 1944 შემოდგომაზე ფაშისტური გერმ. ძალები ს-ში კრიტ. მდგომარეობაში ჩააყენა. 1944 ოქტ. ბოლოს ელასის ჯარებმა ძირითადად გაათავისუფლეს ს-ის ტერიტ. გერმ. ოკუპანტებისაგან.

1944 წ. 4 ოქტ. ფაშისტ ოკუპანტებისაგან განთავისუფლების საბაბით ს-ში გადასხეს ინგლ. ჯარები, 12 ოქტ. ელასმა გაათავისუფლა ათენი, ემიგრაციიდან დაბრუნდა ს-ის მთავრობა. 5. დეკ. ინგლ. ჯარებმა ბრძოლა დაიწყეს ელასის წინააღმდეგ. ელასის რაზმებმა დატოვეს ათენი. 1945 წ. 12 თებ. ეამის ხელმძღვანელობამ ვარკიზაში ხელი მოაწერა ხელშეკრულებას ნ. პლასტირასის მთავრობასთან. შეთანხმების მიხედვით ს-ის მთავრობა ვალდებული იყო გაეტარებინა დემოკრ. რეფორმები (სიტყვის, პრესის, კრების, პროფკავშირების თავისუფლება, სამხ. წესების გაუქმება, ფართო პოლიტ. ამნისტია, სახელმწ. აპარატისა და უშიშროების ორგანოების წმენდა), ჩაეტარებინა პარლამენტის არჩევნები; ხელშეკრულებით გათვალისწინებული იყო ელასის განიარაღება. ხელშეკრულების შესაბამისად განიარაღეს და დაშალეს ელასის ნაწილები. 1945 წ. 28 თებ. ს-ის სახალხო-განმათ. არმიამ და მისმა სამხ.-საზღვ. ძალებმა შეწყვიტეს არსებობა. ეროვნ.-განმათ. არმიის განიარაღება ფაქტობრივად ნიშნავდა









საბერძნეთი ფაშისტ ოკუპანტებთან ბრძოლის პერიოდში: 1—შიმშილის მსხვერპლნი ათენის ქუჩებში; 2—საბერძნეთის სახალხო განმათავისუფლებელი არმიის (ელას) შტაბში; 3—1943 წ. თებერვლის დემონსტრაცია ათენში; 3—ოკუპაციის წლებში გამოცემული იატაკქვეშა ბერძნული გაზეთები.

ს-ის დემოკრ. ძალების, პატრიოტების კაპიტულაციას, რაც ეროვნ.-განმათ. მოძრაობისა და კომპარტიის ხელმძღვანელობის დიდი შეცდომა იყო. კომპარტია ხელისუფლებამ კანონგარეშე გამოაცხადა. 1946 წ. 31 მარტს ჩატარდა პარლამენტის არჩევნები. ფალსიფიცირებული პლებისციტის (1946 წ. 1 სექტ.) შედეგად 1946 წ. 28 სექტ. ტახტს დაუბრუნდა გეორგიოს II. 1946 ოქტ-ში დემოკრ. ორგანიზაციებმა შექმნეს ს-ის დემოკრ. არმია, რ-იც 1946—49 რეაქციის, ინგლ. და აშშ-ის იმპერიალიზმის წინააღმდეგ იბრძოდა. ამერ. იმპერიალისტებმა ს-ს თავს მოახვიეს *ტრუმენის დოქტრინა* (1947) და *მარშალის გეგმა* (1948). 1949 სექტ-ში დემოკრ. არმიამ ბრძოლა შეწყვიტა. 1952 სიკვდილით დასაჯეს ს-ის კომპარტიის ცკ-ის წევრი *ნ. ბელოიანისი*.

ინგლ. და აშშ-ის იმპერიალისტების ს-ის საშინაო საქმეში ჩარევის შედეგად შეწყდა ქვეყნის დემოკრ. გზით განვითარება, აღდგა მონარქია, ხელისუფლება ხელში ჩაიგდეს ს-ის რეაქციულმა ძალებმა. 1952 თებ-იდან *ს. ნატოს* წევრი გახდა. 1951 სექტ-ში ფაშისტური ტერორის პირობებში ჩატარდა პარლამენტის არჩევნები. მასში მონაწილეობდა ერთიანი მემარცხენე დემოკრ. პარტია (შეიქმნა 1951 აგვ.). ამ პარტიაში გაერთიანდა დემოკრატიულად განწყობილი მოსახლეობა. ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა პარტია საბერძნ. შეკრება (დაარსდა 1951 სექტ.) მარშალ ა. პაპაგოსის მეთაურობით. 1956 იანვ-ში ამ პარტიის საფუძველზე შეიქმნა ეროვნ. რადიკალური კავშირის პარტია (ერე) კ. *კარამანლისის* მეთაურობით, რ-იც განაგრძობდა დემოკრ. ძალების დევნას. 1953 წ. 12 ოქტ. ს-სა და აშშ-ს შორის დაიდო ხელშეკრულება, რ-ის თანახმად ს-ის ტერიტორიაზე განლაგდა ამერ. სამხ. ბაზები. 1961 წ. 29 ოქტ., გაძლიერებული ტერორისა და რეპრესიების ვითარებაში, ჩატარდა პარლამენტის არჩევნები, რ-იც ს-ის ისტორიაში „საარჩევნო გადატრიალების" სახელწოდებითაა ცნობილი. ეროვნ. რადიკალური კავშირის პარტიამ (ერე; ლიდერი კ. კარამანლისი) პარლამენტში მანდატების უმრავლესობა მოიპოვა. 1962 წ. 18 ივლ. ს-ის მთავრობამ მიიღო კანონი „ქვეყნის უშიშროებასთან დაკავშირებული საკითხების მოგვარების შესახებ", რ-იც ფაქტობრივად ძალაში ტოვებდა სამოქალაქო ომის (1946—49) პერიოდში მიღებულ „საგანგებო ზომებს". 1962 ს. „ასოცირებული წევრის" უფლებებით შეუერთდა „საერთო ბაზარს". 1967-იდან აიკრძალა სკპ. უსასტიკესი რეპრესიების გამო ათიათასობით ბერძენი იძულებული გახდა დაეტოვებინა სამშობლო და უცხოეთში გადასახლებულიყო.

1963 წ. 3 ნოემბ. ჩატარდა პარლამენტის არჩევნები. ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა ცენტრის კავშირის პარტია (შეიქმნა 1961 სექტ.) გ. პაპანდრეუს მეთაურობით. ცენტრის კავშირის პარტიას ჩამოცილებულმა უაღრესად მემარჯვენე ფრთამ ს. სტეფანოპულოსის მეთაურობით 1965 წ. 17 სექტ. შემლო შეედგინა მთავრობა. კვლავ გააქტიურდა ტერორისტული ორგანიზაციების მოქმედება. პოლიტ. მერყეობის შედეგად დაქვეითდა ეკონომიკა, გაძლიერდა კორუფცია, გაუარესდა მშრომელთა მატერ. მდგომარეობა. 1965 ს-ში მოეწყო 252 გაფიცვა, 1966 წ. — 395. ბურჟუაზია ცდილობდა შეეჩერებინა დემოკრ. მოძრაობა სამთავრობო კომბინაციებით. გამწვავებულ პოლიტ. პირობებში ძალების დიდი ნაწილი იმ პარტიების მხარეზე იყო, რ-ებიც ს-ის დემოკრ. გზით განვითარებას მოითხოვდნენ. ს-ის რეაქციულმა მხედრიონმა, რ-იც საიდუმლო სამსახურებით დაკავშირებული იყო აშშ-სა და ნატოსთან, 1967 წ. 21 აპრ. მოახდინა სახელმწ. გადატრიალება, დაამყარა აშკარა სამხ. დიქტატურის რეჟიმი, გააუქმა კონსტიტუცია, აკრძალა ყველა დემოკრ. ორგანიზაცია, ათასობით დემოკრატი ხელახლა დააპატიმრეს და გადაასახლეს. მეფესა და სამხ. ხუნტას შორის კომპრომისის შედეგად პრემიერ-მინისტრად დაინიშნა უმაღლესი საკასაციო სასამართლოს თავ-რე კ. კოლიასი. მაგრამ სამხ. რეჟიმის წარმომადგენლებმა ვერ შეძლეს მემარჯვენე პარტიების მიმხრობაც კი. ს-ის ოლიგარქია შეეცადა ძალაუფლება მემარჯვენე პარტიებისათვის გადაეცა. 1967 წ. 13 დეკ. მეფე კონსტანტინე II-ის მეთაურობით ორგანიზებული კონტრგადატრიალების ცდა ჩაიშალა; მეფე და კ. კოლიასი იტალიაში გაიქცნენ, პრემიერ-მინისტრი გახდა სამხ. ხუნტის მეთაური პოლკ. გ. პაპანდოპულოსი. მისმა მთავრობამ შეიმუშავა ს-ის ახ. კონსტ. პროექტი, რ-იც აკანონებდა სამხ. დიქტატურის რეჟიმს. ძალმომრეობისა და ფალსიფიკაციის ვითარებაში 1968 წ. 29 სექტ. მოეწყო რეფერენდუმი; ახ. კონსტ. პროექტს წინააღმდეგ ხმა მისცა 7,76%-მა; ხოლო 22,51%-მა რეფერენდუმში მონაწილეობა არ მიიღო.

უცხ. და ს-ის კაპიტალის ექსპლუატაციის შედეგად მშრომელთა მასებს მძიმე პირობები შეექმნათ, რამაც გამოიწვია ბერძენი ხალხის მასობრივი ემიგრაცია (მარტო დას. გერმანიაში ს-დან 1971 სამუშაოდ 360 ათასზე მეტი კაცი წავიდა). 1973 წ. 1 ივნ. სამხ. რეჟიმმა გამოაცხადა ს-ში მონარქიის გაუქმება და საპრეზიდენტო პარლამ. რესპ. შექმნა. რესპ. პრეზიდენტად გამოცხადდა გ. პაპანდოპულოსი, 1974 ივნ., სამხ. რეჟიმის საგარეო და საშინაო პოლიტიკის სრული კრახის შედეგად, ს-ში ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა სამოქალაქო მთავრობა, რ-საც მეთაურობდა კ. კარამანლისი. მთავრობამ განახორციელა ზოგიერთი დემოკრ. ხასიათის გარდაქმნა — გაათავისუფლა ყველა პოლიტ. პატიმარი, გაალეგალურა სკპ და სხვ. ორგანიზაციები. 1974 ნოემბ-ში ჩატარდა პარლამენტის არჩევნები. გაიმარჯვა ახლად შექმნილმა პარტიამ — „ახალი დემოკრატია" კ. კარამანლისის მეთაურობით (ხმა მისცა ამომრჩეველთა 54%-მა). 1974 წ. 8 დეკ. გაიმართა საერთო ეროვნ. რეფერენდუმი სახელმწ. წყობილების საკითხზე. ს-ის მოსახლ. უმრავლესობამ მხარი დაუჭირა მმართველობის რესპ. ფორმას. 1977 წ. 28 ნოემბ. შეიქმნა ერთპარტ. მთავრობა (პარტია „ახალი დემოკრატია"). პრემიერ-მინისტრად დაინიშნა კ. კარამანლისი. 1980 წ. 5 მაისს ს-ის რესპ. პრეზიდენტად აირჩიეს კ. კარამანლისი.

*ლიტ.*: Маркс К. и Энгельс Ф., Соч., 2 изд., т. 8—11; Ленин В. И., Полн. собр. соч., 5 изд., т. 22—23; Европейские державы и Греция в эпоху мировой войны, М., 1922; Зуев Ф., Балканы, Ближний и Средний Восток накануне и в первый период Второй мировой войны, М., 1950; Манчха П. И., Греция наших дней, М., 1961; Русос П., Октябрьская революция и Греция, М., 1967; Шпаро О. Б., Освобождение Греции и Россия (1821—1829), М., 1965.

*მ. ჩიბურდანიძე.*



ტანკები ათენის ქუჩებში 1967 წ. 21 აპრილის ამბების დროს.

**VI. პოლიტიკური პარტიები, პროფკავშირები და სხვა საზოგადოებრივი ორგანიზაციები**

**სრულიად ბერძნული სოციალისტური მოძრაობა** (პასოკი; Panellinio Sociaeistico Kinima — PASOK; Panhellenic Socialist Movement), დაარსდა 1974. აერთიანებს 30 ათზე მეტ კაცს (1980); **„ერთიანი დემოკრატიული მემარცხენე"** (ედა; Eniaia Demokratiki Aristera — EDA; United Democratic Left), დაარსდა 1951; 1967—74 აკრძალული იყო. აღადგინეს 1974 აგვ-ში; *საბერძნეთის კომუნისტური პარტია* (სკპ; Kommunistiko Komma tis Ellados — KKE; Communist Party of Greece), დაარსდა 1918; **დემოკრატიული სოციალიზმის პარტია** (კოდისო; Komma tu Dimokratiku Socialismu — KODISO; Democratic Socialist Party), დაარსდა 1979; **ნეოლიბერალების პარტია** (Neofilelefteri; Neoliberal Party), დაარსდა 1977; **პროგრესისტების პარტია** (Komma ton Proodevtikon), დაარსდა 1955. **დემოკრატიული ცენტრის კავშირი** (ედიკ; Enosi Dimokratikou Kentrou — EDIK; Democratic Centre Union), დაარსდა 1974.

**VII. ეკონომიკურ-გეოგრაფიული ნარკვევი**
**ეკონომიკის ზოგადი დახასიათება**

ს. აგრ.-ინდუსტრ. ქვეყანაა, რ-ის ეკონომიკა დამოკიდებულია უცხ. კაპიტალზე. უცხ. (უმთავრესად ამერ. და ფრანგ.) კაპიტალდაბანდებანი განსაკუთრებით დიდია დამუშავებით და სამთომოპოვებით მრეწველობაში. უცხ. მონოპოლიებს მჭიდროდ უკავშირდება ს-ის მთავარი მონოპ. ჯგუფები. 1960-იანი წლებიდან სწრაფი ტემპით განვითარდა მრეწვ., განსაკუთრებით — მეტალურგია, რეზინტექ., ქიმ., ნავთობგადასამუშ., ელექტროტექ. დარგები, აგრეთვე პლასტმასის წარმოება და ლითონდამუშავება.

**მრეწველობა** (მშენებლობის ჩათვლით) იძლევა მთლიანი ეროვნ. პროდუქტის 30,2%-ს (1982). პროდუქციის ღირებულებითა და დასაქმებულთა რიცხვით გამოირჩევა კვებისა და მსუბუქი, აგრეთვე ქიმ. მრეწვ. დარგები.

იღებენ მურა ნახშირს, ბოქსიტს, მაგნეზიტს, რკინის, მანგანუმის მადანს, აზბესტს, პირიტს, ბარიტს, ზუმფარას. ელექტროსადგურების დადგმული სიმძლავრეა 5640 ათ. *კვტ* (1982). ელექტროენერგიის 72%-ს იძლევა თესები (მუშაობენ მურა ნახშირსა და თხევად სათბობზე), 22%-ს — ჰესები. აღნობენ უმთავრესად ალუმინს, თუჯს, ფოლადს, ნიკელს. განვითარებულია ნავთობგადასამუშ. მრეწველობა. ქიმ. მრეწვ. სპეციალიზებულია სინთეზური მასალის, სარეცხი საშუალებებისა და მინერ. სასუქების წარმოებაზე. ვითარდება მანქანათმშ. (გემთ-, ავტო-და ტრაქტორთმშენებლობა) და ცემენტის მრეწველობა. განვითარებულია საფეიქრო მრეწვ., უმთავრესად ბამბის, შალის, ხელოვნური ბოჭკოსაგან დამზადებული ქსოვილების, ხალიჩების წარმოება. კვების მრეწვ. ტრად. დარგებია ღვინის, თამბაქოს, ზეითუნის ზეთის (III ადგილი მსოფლიოში, ესპ. და იტალ. შემდეგ) წარმოება. ვითარდება შაქრის მრეწველობა. სამრეწვ. წარმოების მნიშვნელოვანი ნაწილი თავმოყრილია დიდ სანავსადგურო ქ-ებში, მ. შ. 2/3 — ათენ-პირეოსის რ-ნში. მრეწვ. პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 1.

**სოფლის მეურნეობა** იძლევა მთლიანი ეროვნ. პროდუქტის 14,3%-ს (1982). იგი სპეციალიზებულია თამბაქოს, ზეთისხილის, ყურძნის, ციტრუსებისა და ბამბის მოყვანაზე. ამ კულტურებსა და მათი გადამუშავების პროდუქტებზე მოდის ს-ის ექსპორტის თითქმის 2/3. დამუშავებულია

დაახლ. 3,6 მლნ. ჰა მიწა, აქედან დაახლ. 0,9 მლნ. ჰა სარწყავია. დამუშავებული მიწის დიდი ნაწილი მსხვილი მიწათმფლობელთა ხელშია. ბევრია წვრილი გლეხური მეურნეობა. სოფ. მეურნ. პროდუქციის ღირებულების დაახლ. 3/4-ს იძლევა მიწათმოქმედება. მოჰყავთ (ათ. ტ, 1982; წინასწარი მონაცემები): ხორბალი — 2994, ქერი — 871, შვრია — 81, სიმინდი — 1429, ბრინჯი — 80, შაქრის ჭარხალი — 2400, კარტოფილი — 904, თამბაქო — 129, ბამბა (ნედლი) — 300, ციტრუსები — 864, ზეთისხილი — 140, ყურძენი — 262. ამზადებენ ქიშმიშს (158 ათ. ტ, 1981).

მეცხოველეობა სუსტადაა განვითარებული. 1982 ს-ში იყო (მლნ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 0,9, ცხვარი — 7,9, ღორი — 1,1, შინაური ფრინველი — 32,3 მლნ. ფრთა.

სანაპირო წყლებში მისდევენ თევზჭერას (საშუალოდ 125 ათ. ტ თევზი წელიწადში, უმთავრესად თინუსი და სარდინი). პელოპონესის ნ.-კ-ის სამხრ. ნაწილში და კ-ებზე ღრუბლის სარეწებია.

**ტრანსპორტი.** ეკონ. განვითარებული დარგია საზღვ. ნაოსნობა. 1982 ს-ის საზღვ. სავაჭრო ფლოტში იყო 3554 გემი (38,1 მლნ. ბრუტო სარეგისტრო ტ; ერთ-ერთი პირველი ადგილი კაპიტალ. სამყაროში), გარდა ამისა, სხვა სახელმწიფოთა დროშით დაცურავს ბერძნ. გემთმფლობელთა კუთვნილი 440 გემი (7,6 მლნ. ბრუტო სარეგისტრო ტ, 1982). მთავარი ნავსადგურებია: პირეოსი, პატრი, კერკირა (კორფუ), სალონიკი, ელევსისი. რკინიგზის სიგრძეა დაახლ. 2,6 ათ. *კმ*, საავტ. გზებისა — დაახლ. 36 ათ. *კმ*, აქედან 14 ათ. *კმ* მოასფალტებულია. 1982 ს-ში იყო 1460 ათ. ავტომობილი, აქედან 956 ათ. მსუბუქი. ს. საერთაშ. სატრანზ. ავიახაზების მნიშვნელოვანი გზაჯვარედინია. ათენის აეროპორტი ელინიკონი ერთ-ერთი უდიდესია დას. ევროპაში.

**საგარეო ეკონომიკური კავშირები.** საგარეო-სავაჭრო ბალანსი მკვეთრად დეფიციტური ხასიათისაა. 1982 ექსპორტმა შეადგინა 4139 მლნ. დოლ., იმპორტმა — 10079 მლნ. გააქვთ საფეიქრო ნაწარმი, ნავთობპროდუქტები, ლითონები და ლითონის ნაკეთობანი, ხილი, ბოსტნეული, თამბაქო, ქიშმიში და სხვ. შეაქვთ ნავთობი და ნავთობპროდუქტები, მანქანა-მოწყობილობა, სატრანსპ. საშუალებანი, ქიმ. და ფარმაცევტული საქონელი, შავი ლითონები, ხორცისა და რძის პროდუქტები. მთავარი საგარეო-სავაჭრო პარტნიორები არიან: გფრ, აშშ, საფრანგეთი, იტალია, საუდის არაბეთი, დიდი ბრიტანეთი, ლიბია, ნიდერლანდი, სსრკ.

განვითარებულია ტურიზმი. 1982 ს. დაათვალიერა 5,5 მლნ. უცხოელმა ტურისტმა.

*ლიტ.:* Биро П., Дреш Ж., Средиземноморье, пер. с франц., т. 2, М., 1962.

## VIII. შეიარაღებული ძალები

შეიარაღებული ძალები შედგება სახმელეთო ჯარების, სამხ.-საჰაერო ძალებისა და სამხ.-საზღვ. ძალებისაგან. მათი საერთო რაოდენობა დაახლ. 199,5 ათ. კაცი (1976). სათავეში უდგას პრეზიდენტი, რ-საც ემორჩილება შეიარაღებული ძალების მთავარსარდალი და ეროვნ. თავდაცვის უმაღლესი საბჭო. სახმელეთო ჯარების რაოდენობა დაახლ. 160 ათ. კაცია. სამხ.-საჰაერო ძალების (22 ათ. კაცი) შემადგენლობაშია 247 საბრძოლო თვითმფრინავი. სამხ.-საზღვ. ძალების (დაახლ. 17,5 ათ. კაცი) შემადგენლობაშია 86 საბრძოლო ხომალდი. გასაწვევი ასაკია 21 წელი. სამსახურის ვადა სახმელეთო ჯარებსა და სამხ.-საზღვ. ძალებში — 28 თვე, სამხ.-საჰაერო ძალებში — 32 თვე. შეიარაღება და სამხ. ტექნიკა უცხ. წარმოებისაა. ს. ნატოს წევრია.

## IX. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

ს-ში 1975 შობადობა — 1 ათ. მცხ-ზე შეადგენდა 15,7, სიკვდილიანობა — 8,9; ბავშვთა სიკვდილიანობა — 24,3 ყოველ 1000 ცოცხლად შობილზე. სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა კაცების — 71,5, ქალებისა — 76 წელი იყო. სიკვდილიანობის მირითადი მიზეზებია ავთვისებიანი ახალწარმონაქმნები, ცენტრ. ნერვული სისტემის სისხლძარღვოვანი დაზიანება, ათეროსკლეროზი, გულის დაავადებანი, ინფექციური და პარაზიტული დაავადებანი, ფილტვის ტუბერკულოზი.

1975 ს-ში იყო 722 სტაციონარული დაწესებულება 57,8 ათ. საწოლით (6,6 საწოლი 1 ათ. მცხ.), მუშაობდა 17,5 ათ. ექიმი (1 ექიმი 472 მცხოვრებზე), 7 ათ. კბილის ექიმი, 2,5 ათ. ფარმაცევტი (120 სახელმწ. სამსახურში), 20 ათ. საშ. სამედ. პერსონალი. სამედ. კადრებს ამზადებს ათენისა და სალონიკის უნ-ტების 2 სამედ. და 2 ფარმაცევტული ფაკ-ტი, მედდებს — 5 სკოლა. 1971 ჯანდაცვაზე დაიხარჯა სახელმწ. ბიუჯეტის 4,7%.

## X. განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

ს-შია საბავშვო ბაღები — 3—5 წლის ასაკის ბავშვებისათვის; სავალდებულოა უფასო 6-წლიანი დაწყ. სკოლა; ზოგადსაგანმან. არასრული საშ. 3-წლიანი სკოლა გიმნაზიაა, სრული საშ. 3-წლიანი — ლიცეუმი, რ-ის დამთავრების შემდეგ მოსწავლეებს უმაღლესში შესვლის უფლება ეძლევათ. დაწყ. სკოლისა და 1—3-კლასიანი გიმნაზიების ბაზაზე მუშაობს 2—6-წლიანი პროფსასწავლებლები. სკოლამდელთა აღმზრდელებს ამზადებს დაწყ. სკოლის ბაზაზე არსებული 4-წლიანი პედ. სკოლები, დაწყ. სკოლის მასწავლებლებს — 3-წლიანი პედ. აკადემიები, პედ. ლიცეუმის ბაზაზე საშ. სკოლის მასწავლებლებს — უნ-ტები.

1982 საბავშვო ბაღებში იყო 60 ათ-მდე აღსაზრდელი. დაწყ. სკოლებში — 980 ათ-მდე, გიმნაზიებსა და ლიცეუმებში — 400 ათ-მდე მოსწავლე, პროფსასწავლებლებში 90 ათ., პედ. სასწავლებლებში — 4,3 ათ. მოსწავლე; უმაღლესი სასწავლებლებია: ათენის უნ-ტი (დაარსდა 1837), სალონიკის უნ-ტი (1925), პატრის უნ-ტი (1966), პოლიტექ. ინ-ტი (ათენი, 1836). ათენისა და სალონიკის უნ-ტებში არის თეოლ. ფაკ-ტები. 1982 სულ სწავლობდა 74 ათ-მდე სტუდენტი.

სამეცნ.-კვლ. მუშაობას განაგებს კოორდინაციის სამინისტრო, ნაწილობრივ, ათენის მეცნ. აკადემია. კულტ. დაწესებულებათა დონე ჩამორჩება თანამედროვე სამეცნ.-ტექ. განვითარების მოთხოვნებს. მეცნიერ მუშაკთა რაოდენობის მიხედვით ს-ს ერთ-ერთი ბოლო ადგილი უკავია ევრ. კაპიტალ. ქვეყნებს შორის.

დიდი ბ-კებია: ეროვნ. (დაარსდა 1828; 1 მლნ-ზე მეტი ტ.), დეპუტატთა პალატის (1844; 980 ათ. ტ.) — ორივე ათენშია; სალონიკის უნ-ტის (1927; 400 ათ. ტ.). მთავარი მუზეუმებია: ეროვნ. არქეოლ. მუზეუმი (1874), აკროპოლისის მუზეუმი (1878), ბიზანტ. მუზეუმი (1914), ფერწერის ეროვნ. გალერეა (1900), ბენაკის მუზეუმი (1831) — ყველა ათენშია; ოლიმპიაში, დელფოში, კორინთში, როდოსსა და კრეტაზე არის არქეოლ. მუზეუმები.

## XI. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

ს-ში პერიოდული ბეჭდვითი სიტყვის განვითარება XIX ს. II ნახევრიდან იწყება. საერთო ეროვნ. მასშტაბით ვრცელდება მხოლოდ ათენის გამოცემები, მ. შ. მნიშვნელოვანი ყოველდღიური გაზეთებია: „აკროპოლისი" („Akropolis", 1881-იდან, ტირაჟი 25 ათ.); „აპოგევმატინი" („Apogeumatinē", 1952-იდან, ტირაჟი 70 ათ. ც.); „ვიმა" („To Bēma", 1922-იდან, ტირაჟი 30 ათ-ზე მეტი); „ნეა" („Ta Nea" 1931-იდან, ტირაჟი 50 ათ-ზე მეტი); „ვრადინი" („Bradynē", 1924-იდან, ტირაჟი 36 ათ.) და სხვ. ს-ის კომპარტიის ორგანოებია: ყოველდღიური გაზ. „რიზოსპასტისი" („Rizospastēs", 1921-იდან, ტირაჟი 50 ათ.); ყოველკვირეული ჟურნ. „კომმუნისტიკი ეპითეორისი" („Kommunistiki Epitheorisi", 1974-იდან, ტირაჟი 32 ათ.). ათენის საინფორმაციო სააგენტო დაარსდა 1896, რადიომაუწყებლობამ მუშაობა დაიწყო 1938-იდან, ტელევიზიამ — 1966-იდან.

ცხრ. 1. — მრეწველობის პროდუქციის მირითად სახეობათა წარმოება

| პროდუქციის სახეობა | 1938 | 1951 | 1961 | 1971 | 1982** |
|---|---|---|---|---|---|
| ელექტროენერგია (მლრდ. *კვტ. სთ*) | 0,3 | 0,7 | 2,5 | 10,4 | 22,0 |
| მურა ნახშირი (მლნ. ტ) | 0,11 | 0,18 | 2,5 | 8,2 | 24,6 |
| ბოქსიტი (მლნ. ტ) | 0,18 | 0,16 | 0,9 | 3,0 | 2,9 |
| ფოლადი (ათ. ტ) | — | — | — | 900 | 900 |
| ალუმინი (ათ. ტ) | — | — | — | 111 | 130 |
| ცემენტი (მლნ. ტ) | 0,3 | 0,6 | 1,8 | 5,6 | 13,8 |
| ზეითუნის ზეთი (ათ. ტ) | 188* | 160 | 220 | 183 | 330 |

* 1937; ** წინასწარი მონაცემები.

## XII. ლიტერატურა

თანამედროვე ს-ის ლიტ-რა საერთო ბერძნ. ლიტ-რის (იხ. *საბერძნეთი* ძველი. ლიტერატურა; *ბიზანტია*. ლიტერატურა) მემკვიდრე და მისი ისტორიის მესამე ანუ ახალბერძნ. პერიოდია. იგი იწყება XV ს. შუახანებიდან, როცა თურქმა დამპყრობლებმა ზღვარი დაუდეს ბიზანტ. პოლიტ. დამოუკიდებლობას და 1453 აიღეს კონსტანტინოპოლი. ბერძენი ხალხის ბრძოლა თავისუფლებისათვის ფართოდ აისახა ზეპირსიტყვიერებაში. აღორძინდა ბერძენთა ეროვნ. გმირზე დიგენის აკრიტასზე IX—XI სს-ში შექმნილი სიმღერები, XVII—XVIII სს-ში შეიქმნა თავისუფლებისათვის მებრძოლი „კლეფტების სიმღერები". ამავე ხანებში გავრცელდა ბალადები, ლირ. და საყოფაცხოვრებო სიმღერები.

XVII ს. დასაწყისიდან კ. კრეტაზე განვითარდა დრამ. მწერლობა და შეიქმნა ვ. კორნაროსის ეპიკური პოემა „ეროტოკრიტოსი". პატრ. და დემოკრ. ტრადიციების ფორმირებაში არსებითი როლი ითამაშა XVIII ს. II ნახ. პოეტისა და რევოლუციონერის რიგას (ფერეოსი) ველესტინლისის შემოქმედებამ.

XVIII—XIX სს. მიჯნაზე დაიწყო ბრძოლა ბერძნ. სალიტ. ენის თაობაზე. ერთმანეთს დაუპირისპირდნენ მვ. ბერძნ. ნორმების მომხრე „არქაისტები" და ხალხ. სალაპარაკო ენისათვის მებრძოლი „დიმოტიკისტები". მნიშვნელოვანი იყო დრამატურგისა და პოეტის ა. ქრისტოპულოსის (1772—



ზეთისხილის ნარგავები პელოპონესის ნახევარკუნძულზე. ქ. სპარტის რაიონი.

1847) და პოეტ-სატირიკოსის ი. ვილარასი, (1771—1823) მოღვაწეობა. რევ. პოეზიაში დიდი წვლილი შეიტანეს პოეტებმა ა. მარტელაოსმა (1754—1817), ა. კალვოსმა (1792 — 1869), დ. სოლომოსმა (1798 — 1857) და სხვ.

1830-იდან, ს-ის დამოუკიდებლობის აღდგენის დროიდან, იწყება ახ. ბერძნ. ლიტ-რის ისტ. მომდევნო საფეხური. სოც.-პოლიტ. ვითარებამ განაპირობა „წარსულისაკენ ლტოლვა“, ანტ. სტილისა და ნორმების აღორძინების ცდა და რომანტიზმის დაფუძნება პოეზიასა და დრამატურგიაში. ამ მიმართულების პოეტებმა და დრამატურგებმა პ. სუცოსმა (1806 — 68), ა. რანგავისმა (1809 — 92), ი. კარასუცასმა (1822 — 73), დ. პაპარიგოპულოსმა (1843 — 73) და სხვ. შექმნეს ე. წ. „ათენის სკოლა“, რ-საც დაუპირისპირდა „იონიური სკოლის“ პოეტთა ჯგუფი [გ. ტერცეტისი (1800—74), ი. ტიპალდოსი (1814 — 83), გ. მარკორასი (1826—1911) და სხვ.]. XIX ს. მიწურულში გაძლიერდა რეალისტური მიმართულება და საერთო სახ. ენაზე „დიმოტიკიზე“ წერის ტენდენცია. ლიტ-რაში ახ. ეტაპი შექმნეს „მეორე ათენური სკოლის“ წინამძღოლმა პოეტებმა — კ. პალამასიმ (1859—1943), ა. პაპადიამანდისმა (1851—1911), ა. კარკავიცასმა (1865 — 1922), გ. ქსენოპულოსმა (1867—1951) და სხვ., რ-თა შემოქმედებაში ძლიერი იყო სოც. პრობლემატიკა და მეამბოხური მოტივები. ეს ხაზი გააგრძელეს რომანისტმა კ. თეოტოკისმა (1872—1923), კ. ხაძოპულოსმა (1868—1920) და სხვ. XX ს. 20-იანი წლებისათვის პროგრ. ფრთა შექმნეს და სოც. გარდაქმნების მომხრენი იყვნენ გამოჩენილი მწერალი კ. ვარნალისი და სხვ.

ს-ის ახ. ლიტ-რაში II მსოფლიო ომის დროს და შემდგომ პერიოდში ანტიფაშისტური, მოქალაქეობრივი და სოც. მოტივებით ხასიათდება. ა. სიკელიანოსის (1884—1951), მ. ავგერისის, ნ. *კაზანძაკისის*, ო. ელიტისის (დ. 1912), რ. ბუმიპაპას (დ. 1906), ნ. პაპასისა (დ. 1906) და სხვ. შემოქმედება.

თანამედროვე პოეტთა შორის განსაკუთრებული ადგილი უჭირავს ი. რიცოსს (დ. 1909), აგრეთვე პროგრ. მწერლებსა და პოეტებს ნ. ვრეტაკოსს (დ. 1911), გ. კოძიულასს (1909 — 56), ფ. ანგულესს (1911—64), ტ. ლივადიტისს (დ. 1922), და სხვ.

*ლიტ.*: Мочос Я., Современная греческая литература. Очерки, М., 1973.

### XIII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

ოსმალთა უღლის გადაგდებამდე ს-ში ძირითადად შუა საუკ. სამონასტრო ხელოვნება იყო გაბატონებული. ქ-ების განვითარება შენელებული იყო. ახ. დროის არქიტექტურა განვითარებას იწყებს 1830-იანი წლებიდან (ათენის განაშენიანების გეგმა). ბერძენმა არქიტექტორებმა ს. კლეანტისმა, ლ. კავტაძოღლუმ შეიმუშავეს ახ. საცხოვრ. ტიპი. ს-ში მუშაობდნენ აგრეთვე უცხ. არქიტექტორებიც (დან. არქიტ. ჰ. კ. ჰანსენი, ეროვნ. ბ-კა, 1832 და უნ-ტი, 1837, ათენში). XIX ს-ში საეკლ. ხუროთმოძღვრება ბიზანტიურს ბაძავს. 1920-იანი წლებიდან იზრდება ქ-ები (ათენი, სალონიკი და სხვ.). ყალიბდება ს-თვის დამახასიათებელი ლოჯიებიანი და ტერასებიანი მრავალბინიანი საცხოვრ. ტიპი (არქიტ. კ. კიციკისი). 20—30-იანი წწ. არქიტექტურა განიცდის ფუნქციონალიზმისა და ნეოკლასიციზმის გავლენას. 50—60-იან წლებში მშენებლობა ძირითადად ათენში მიმდინარეობს. ქალაქის ცენტრ. რ-ნებში შენარჩუნებულია ძვ. XIX ს-ის დაგეგმარება. უფრო სრულყოფილი ხდება მრავალბინიანი საცხოვრ. სახლების მშენებლობა. იყენებენ მონოლითურ რკინაბეტონის კარკასს. შენდება შეძლებულთა კერძო სახლები და ვილები, სადაც იყენებენ ხალხ. ხუროთმოძღვრების მოტივებს (არქიტ. დ. პიკიონისი და სხვ.). შენდება სასტუმროები და მუზეუმის შენობები (არქიტ. ხ. სფაელოსი, პ. ვასილიადისი). მშენებლობაში დიდი გავლენით სარგებლობს მსხვილი არქიტ. ფირმები (კ. დოქსიადისისა).

ახ. დროის სახვ. ხელოვნებას საფუძველი მოუმზადეს XIX ს. I ნახ. მხატვრებმა. ისინი თავის შემოქმედებაში მიმართავენ საერო თემატიკას. XIX ს. II ნახ. ფერმწერები იყენებენ მიუნხენის აკადემიზმის გამოცდილებას, ითვისებენ ხალხ. ეროვნ. თემებს (ნ. ლიტრასი, ნ. გიზისი). XX ს. შუა ხანებისათვის ს-ის ხელოვნებაში გამოიკვეთა მიმდინარეობები, რ-თაც საფუძვლად დაედო XIX ს. ტრადიციები (ა. გეორგიადისი, ე. ტომოპულოსი), XX ს. რეალისტური ევრ. ფერწერა (ი. მორალისი, ი. ცარუხისი), ანტ. კლასიკა (დ. გალანისი, მ. ტომბროსი), არქაიკა (მოქანდაკე ა. სოხოსი) და სხვ.

II მსოფლიო ომის (1939—45) დროს ხალხის განმათ. ბრძოლამ გამოაცოცხლა დემოკრ. რეალისტური მიმდინარეობა (ვ. სემერციდისი, ხ. კაპრალოსი, ა. ტასოსი და სხვ.). XX ს. შუა ხანებში საფუძველი ეყრება მოდერნისტულ მიმდინარეობებს (ნ. ხაძირკირიაკოს-გიკასი, ლ. ლამერასი და სხვ.). 60-იანი წწ. სამხ. დიქტატურის რეჟიმის დროს დემოკრ. ხელოვნ. წარმომადგენლები დევნას განიცდიდნენ.

*ლიტ.*: Всеобщая история архитектуры, т. 7, М., 1969; Всеобщая история искусств, т. 6, кн. 1, М., 1965.

### XIV. მუსიკა

ბერძნ. მუს. კულტურა ერთ-ერთი უძველესია მსოფლიოში (იხ. *საბერძნეთი* ძველი. მუსიკა). შუა საუკუნეებში ბერძნ. მუსიკა ვითარდებოდა ბიზანტ. მუს. კულტურასთან ურთიერთკავშირში. XV ს-იდან თურქ. მრავალსაუკუნოვანმა ბატონობამ დიდი ხნით შეაფერხა ეროვნ. მუსიკის განვითარება. ეროვნ. მუს. ტრადიციები შემოინახა ხალხ. შემოქმედებამ და საეკლ. მუსიკამ. XVII—XVIII სს-ში გავრცელდა დამპყრობთა წინააღმდეგ ბრძოლის სულისკვეთებით გაჟღენთილი სიმღერები.

ეროვნ. პროფ. მუსიკის განვითარება იწყება XIX ს. 30-იან წლებში (ეროვნ. დამოუკიდებლობის მოპოვების შემდეგ). ახ. ბერძნ. მუს. სკოლის ერთ-ერთი ფუძემდებელია მ. კალომირისი. ეროვნ. მუს. სკოლის დაარსებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით დ. ლავრანგასს, მ. ვარვოგლისს, გ. ლამბელეტს, ე. რიადისს და სხვ. ბერძნ. მუსიკის განვითარებას დიდად შეუწყო ხელი ნ. ლამბელეტის, გ. სკლავოსის, ნ. ლავდასის, ლ. მარგარიტისის, დ. ლევიდისის, ტ. სპატისის, პ. პეტრილისის, გ. პონირიდისის, დ. მიტროპულოსის მოღვაწეობამ. 20—30-იან წლებიდან ბერძნ. მუსიკას ქმნიან ეროვნ. სამუსიკო სასწავლებლების კურსდამთავრებულები (ა. ნეზერიტისი, ა. ევანგელატოსი, ტ. კარიოტაკისი, ს. მიხაილიდისი; ნ. სკალკოტასი, ა. ქსენოსი). 40 — 50-იან წლებში დაწინაურდა სიმღერის ჟანრი (მ. ხაძიდაკისი და მ. თეოდორაკისი; 1983 მიენიჭა მშვიდობის დაცვის საერთაშორისო ლენინური პრემია), შემსრულებელთგან აღსანიშნავი არიან: დირიჟორები ფ. ვავაიანისი, ფ. ბიზანტიუ, ა. პარიდისი; მომღერლები — მ. კალასი, ნ. მოსხონასი, ა. ფრანგიან-სპილიოპულუ; პიანისტები — გ. ტემელისი, ვ. დევეცი; მევიოლინე — ნ. დიკეოსი. ს-ში არსებობს ეროვნ. საოპერო თეატრი (დაარსდა 1940; ათენი), 5 სიმფ. ორკესტრი; სიმღერისა და ცეკვის ანსამბლი; სახელმწ. კონსერვატორია სალონიკიში (1914); ათენის (1871), პირეის (1904), ბერძნ. (1919) და ეროვნ. (1926) კონსერვატორიები (ყველა — ათენში).

### XV. დრამატული თეატრი

ბიზანტ. იმპერიის პერიოდში ანტ. თეატრ. ხელოვნ. ტრადიციები შენარჩუნებული იყო საიპოდრომო სანახაობებით და სასახლის კარის წარმოდგენებით (იხ. *საბერძნეთი* ძველი. თეატრი). ბერძნ. თეატრის კვლავ აღორძინება პირველად XVII ს-ში კ. კრეტაზე სცადეს, შემდეგ — XVIII ს-ში — კ. ზაკინთოსზე. თეატრ. ხელოვნ. ჩამოყალიბება დაკავშირებულია ბერძენი ხალხის ეროვნ.-განმათ. ბრძოლასთან, კერძოდ, ფარულ პატრ. საზ-ბის „ფილიკი ეტერიას“ („მეგობრული საზოგადოება“) მოღვაწეობასთან, რ-ის გავლენითაც შეიქმნა პირველი მოყვარულთა თეატრ. დასები ოდესაში (დაახლ. 1814) და ბუქარესტში (1821). ათენში პირველი სპექტაკლები დაიდგა 1836, მაგრამ ძირითადი პროფ. დასები შეიქმნა მხოლოდ XIX ს. 60-იან წლებში, რ-თა რეპერტუარში დიდი ადგილი ეკავა იმდროინდელი მწერლების ისტ. დრამებს. 1901 შეიქმნა სახელმწ. სამეფო თეატრი, რ-შიც მუშაობდა ერთ-ერთი პროფესიონალი ბერძენი რეჟ. ტ. იკონომუ. 1910—20-იან წლებში თეატრების უმრავლესობა კრიზისს განიცდის. 1930 პროგრ. თეატრ. მოღვაწემ და დრამატურგმა ვ. როტასმა შექმნა სახ. თეატრი (მუშაობდა 1934-მდე). ამავე წელს რეჟ. და მსახიობმა კ. კუნმა გახსნა (დ. დივარისთან ერთად) თეატრი „სახალხო სცენა“ (ათენი). 1945 შეიქმნა თეატრი „გაერთიანებული მსახიობები“. რეპერტუარში იყო ბერძენი დრამატურგების პიესები. 1955 შეიქმნა ს-ის სახ. თეატრი მ. კატრაკისის ხელმძღვანელობით. 40—50-იან წლებში მნიშვნელოვან მოვლენად იქცა „თეატრონ ტეხნისის“ („სამხატვრო თეატრი“) მოღვაწეობა (შექმნა რეჟ. კ. კუნმა 1942). 1959 გაიხსნა „ნეონ თეატრონი“ („ახალი თეატრი“) ვ. დიამანდოპულოსის და მ. ალკეუს ხელმძღვანელობით. თეატრი „მეთორმეტე ფარდა“ ყოველწლიურად დგამდა სპექტაკლებს, რ-ებიც შედგებოდა დამწყები ბერძენი დრამატურგების ერთმოქმედებიანი სამი პიესისაგან. ს-ის თეატრისათვის მნიშვნელოვანი მოვლენა იყო პირეის თეატრის დადგმები (შეიქმნა 1957, ჩამოაყალიბა რეჟ. დ. რონდირისმა, წამყვანი მსახიობი — ა. *პაპათანასიუ*; 1962, 1963 თეატრი საგასტროლოდ ეწვია სსრკ-ს, იყო თბილისშიც). 1960 შეიქმნა თეატრი „პორია“ („გზა“), დრამატურგის და რეჟ. ა. დამაინოსის ხელმძღვანელობით. ბოლო წლებში ს-ის თეატრების რეპერტუარი მნიშვნელოვნად გაფართოვდა. იდგმება მოლიერის, ი. ტურგენევის, ა. ჩეხოვისა და სხვ. პიესები.

თეატრის წამყვან მოღვაწეებს შორის არიან: რეჟისორები — მ. პლორიტისი, მ. ლიგიზოსი, მ. კაკოიანისი, მსახიობები — ა. ალექსანდრაკისი, მ. მერკური ე. ვერისი.

*ლიტ.*: Valsa M., Le théâtre grec moderne de 1543 à 1900, B., 1960.

### XVI. კინო

1906 ფრანგმა ოპერატორმა ს-ში გადაიღო პირველი ქრონიკალური ფილმი. 1911—12 გამოვიდა რამდენიმე მოკლემეტრაჟიანი კომედიური ფილმი (რეჟ. და მთავარი როლების შემსრულებელი ს. დიმიტრაკოპულოსი). 1914 შეიქმნა ძირითადი ფირმა „ათენ-ფილმი“, დაიწყო სრულმეტრაჟიანი ფილმების წარმოება. I მსოფლიო ომის (1914—18) დროს ძირითადად გამოდიოდა სამხ. კინოქრონიკა. 1928—31 მუშაობდა უდიდესი კინოფირმა „დაგ-ფილმი“, რ-იც იღებდა ისტ. ფილმებს, ლიტ. ნაწარმოებებს. 1932 გამოვიდა პირველი ხმოვანი ფილმი. გერმ.-ფაშისტური ოკუპაციის დროს (1941—44) უშვებდნენ ძირითადად გერმ. და იტალ. ფილმებს. 50—60-იან წწ. დასაწყისში გაიზარდა ეროვნ. კინოწარმოება, მაგრამ კინოფილმების დიდ



შოთა რუსთაველი. იერუსალიმის ჯვრის მონასტრის ფრესკა. XIII ს.



სტ. *რუბლიოვი ა.* „სამება“. XIV ს. ბოლო – XV ს. I მეოთხედი. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

ნაწილს წარმოადგენდა მელოდრამები, უხეში ფარსები, განგსტერული და სათავგადასავლო ფილმები. ამ პერიოდის კინოფილმებია „სისხლიანი შობადღე" (1951, რეჟ. გ. ზერვოსი), „ყალბი მონეტა" (1955), „ანტიგონე" (1961, სოფოკლეს ტრაგედიის მიხედვით) — ორივე ფილმის რეჟ. იყო გ. ძაველასი, „მწარე პური" (1951, რეჟ. გ. გრიგორიოუ), „სტელა" (1955), „ქალიშვილი შავებში" (1957), „ელექტრა" (1962, ევრიპიდეს ტრაგედიის მიხედვით — სამივე ფილმის რეჟ. მ. კაკოიანისი) მსახიობებს შორის არიან: ი. პაპასი, კ. პაქსინუ, ე. ლამბეტი, მ. მერკური და სხვ. წელიწადში გამოდის ძირითადად კომერც. ხასიათის დაახლ. 100—120 კინოფილმი.

რუკა—იხ. ჩანართი I, გვ. 592, II—გვ. 593· ილუსტრაცია—იხ. ჩანართი, გვ. 497.

**საბერძნეთის ეროვნულ-განმათავისუფლებელი რევოლუცია 1821—29,** საბერძნეთის ომი დამოუკიდებლობისათვის, ბერძენი ხალხის რევოლუცია, რ-ის შედეგად ბოლო მოეღო ოსმალთა ბატონობას და საბერძნეთმა დამოუკიდებლობა მოიპოვა. მოამზადეს უმთავრესად ფარული რევ. საზ-ბის „ფილიკი ეტერიას" წევრებმა რუს. სამსახურის გენერლის ა. *იფსილანტის* მეთაურობით. აჯანყება 1821 მარტის II ნახევარში დაიწყო [დამოუკიდებლობის დღეა 25 მარტი (6 აპრ.)] და რევოლუციაში გადაიზარდა. რევ. მამოძრავებელი ძალა იყო გლეხობა ახალგაზრდა ბურჟ. მეთაურობით. 1822 იანვ. პიადუში შეიკრიბა ეროვნ. კრება, რ-მაც გამოაცხადა საბერძნ. დამოუკიდებლობა და დემოკრ. კონსტიტუცია მიიღო. რევ. ძალთა შორის წინააღმდეგობამ მოჰყვა ორი სამოქალაქო ომი (I — 1823—24, II — 1824—25). ამ ომების შედეგად გაძლიერდა ჩამოყალიბების პროცესში მყოფი ეროვნ. ბურჟ. პოლიტ. მნიშვნელობა. საზ-ბრივი აზრის გავლენით ევრ. ქვეყნები იძულებული გახდნენ ჩარეულიყვნენ საბერძნ. საქმეებში. 1827 რუსეთს, დიდ ბრიტანეთსა და საფრანგეთს შორის დაიდო ლონდონის კონვენცია, რ-იც ოსმალეთმა არ ცნო. 1827 წ. 8 (20) ოქტ. *ნავარინის ბრძოლაში* ინგლ.-საფრ.-რუს. გაერთ. ესკადრამ გაანადგურა ოსმ.-ეგვ. ფლოტი. რუს.-ოსმ. ომში (1828—29) რუს. გამარჯვების შედეგად ხელმოწერილი *ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულებით* (1829) ოსმალეთმა ცნო საბერძნ. ავტონომია. 1830 საბერძნეთი ოფიციალურად გახდა დამოუკიდებელი სახელმწიფო.

**საბერძნეთის ეროვნული თეატრი** (Ethnikon Thēatron), სახელმწიფო დრამატული თეატრი ათენში. შეიქმნა 1932. პირველ წლებში დგამდა ძვ. ბერძენი, დას. ევრ. და თანამედროვე ბერძენი დრამატურგების ნაწარმოებებს. 40–50-იან წლებში თეატრი უჩვენებდა ძირითადად კლასიკას და საზღვარგარეთის დრამატურგიის ნაწარმოებებს. ტრაგიკული ჟანრის მსახიობებიდან გამოირჩეოდნენ კ. პაქსინუ, ა. სინადინუ, ა. მინოტისი, ტ. კოტოპულოსი და სხვ.; რეჟისორებიდან — დ. რონდირისი, ტ. მუზენიდისი და სხვ. 50—60-იან წლებში დაიდგა გ. ქსენოპულოსის „გრაფინია ვალერენას საიდუმლოება", შექსპირის „მეფე ლირი" და „ოტელო", პირანდელოს „ხნიერი ქალის ვიზიტი" და სხვ. 1955-იდან თეატრი მონაწილეობს ეპიდავროსისა და ათენის ყოველწლ. ფესტივალებში.

**საბერძნეთის კომუნისტური პარტია** (სკპ; Kommunistiko Komma tēs Hellados); დაარსდა დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის ზეგავლენით 1918 წ. 17—23 ნოემბერს. 1920-მდე ეწოდებოდა საბერძნ. სოციალ. მუშათა პარტია (სსმპ), 1920-იდან — სსმპ (კომუნისტური), III საგანგებო ყრილობაზე (1924) საბერძნეთის კომუნისტური პარტია (სკპ) ეწოდა. სკპ-მ სხვადასხვა ოპორტუნისტულ მიმდინარეობებთან ბრძოლის და არალეგალური მუშაობის მძიმე და რთული გზა განვლო. II მსოფლიო ომის (1939–45) დროს მისი ინიციატივით შეიქმნა ეროვნ.-განმათ. ფრონტი (ეამი — 1941 სექტ.), ეროვნ.-განმათ. არმია (ელასი — 1941 დეკ.), ეროვნ.-განმათ. პოლიტ. კომიტეტი (1944 მარტი). ქვეყნის განთავისუფლებულ ნაწილებში იქმნებოდა სახ. დემოკრ. ხელისუფლების საფუძვლები, მაგრამ ინგლისის ჯარების ჩარევამ შეწყვიტა ქვეყნის დემოკრ. განვითარება, 1946 დაიწყო სამოქალაქო ომი, მთებში შეიქმნა საბერძნ. დემოკრ. არმია (ედა). 1947 სკპ კანონგარეშე გამოცხადდა და არალეგალურ მდგომარეობაში იყო 1974-მდე. 1961 აგვ-ში შედგა სკპ-ის VIII ყრილობა, რ-მაც განაზოგადა 1941—61 წწ. რევ. მოძრაობის გამოცდილება და პარტიის ახ. პროგრამა მიიღო. 1978 წ. 15—20 მაისს შედგა სკპ-ის X ყრილობა, 1982 წ. 14—18 დეკ. — სკპ-ის XI ყრილობა. სკპ-ის ორგანიზაციული საფუძველია დემოკრ. ცენტრალიზმი. ცკ-ის გენ. მდივანია ჰარილაოს ფლორაკისი (1972-იდან), ცენტრ. ორგანოა გაზეთი „რიზოსპასტისი" („Rizospastis", თეორ. ჟურნალი — „კომმუნისტიკი ეპითეორისი" („Kommunistiki Epitheorici").

**საბესელიო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ნოსირის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ტეხურის ხეობაში. ზ. დ. 30 *მ*, ცხაკაიადან 6 *კმ*. ნოსირის დაფნის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ნოსირში (1 *კმ*). საბავშვო ბაღი, ბ-კა.

**საბეჭდავი,** სხვადასხვა მასალისაგან (გამომწვარი თიხა, ქვა, ლითონი, ხე, ძვალი, მინა, ძვირფასი ქვა) დამზადებული საგანი, რ-ზეც ამოკვეთილია რაიმე გამოსახულება ან წარწერა და განკუთვნილია პლასტ. მასალაზე (თიხა, ცვილი, ლუქი) ანაბეჭდის მისაღებად. უფრო ვრცლად ამის შესახებ იხ. სტატიები *ბეჭედი* 2, *გლიპტიკა*.

**საბეჭდი მანქანა** პოლიგრაფიაში, პოლიგრაფიული მანქანა, რ-ის დანიშნულებაა *საბეჭდი ფორმიდან* აღსაწარმოებელი ტექსტის ილუსტრაციებისა და მისთ. ერთნაირი ანაბეჭდების მრავალჯერადი მიღება (წიგნების, გაზეთების, ჟურნალების ტირაჟის დასაბეჭდად). არის აგრეთვე ისეთი ს. მ-ები, რ-ებითაც ბეჭდავენ თუნუქზე, მინაზე, საფუთავ მუყაოზე, პლასტმასაზე, საფეიქრო ნაწარმზე და ა. შ., აგრეთვე ოპერატიულად ამრავლებენ ინფორმაციასა და სასამსახურო დოკუმენტაციას. აგების პრინციპის მიხედვით განასხვავებენ ს. მ-ის 3 სახეობას (ნახ. 1): როტაციულს, ბრტყლადსაბეჭდსა და ტიგელიანს.

როტაციული ს. მ. ყველაზე მწარმოებლურია. მასში ფორმას ამაგრებენ საფორმო ცილინდრზე, ქაღალდს კი საბეჭდ ცილინდრზე. ფორმიდან ქაღალდზე საღებავი დაწნევით გადადის საფორმო და საბეჭდი (ელასტ. გარსით—დეკელით დაფარული) ცილინდრების კონტაქტის ზონაში. მისაწოდებელი მასალის სახეობის მიხედვით განასხვავებენ ფურცელსა და რულონზე ს. მ-ებს.

ფურცლის როტაციული ს. მ-ით (ნახ. 2) უმთავრესად ბეჭდავენ მაღალხარისხოვან მრავალსაღებავიან პროდუქციას. ამ სახის მანქანებით შესაძლებელია ბეჭდვის ყველა ძირითადი ხერხის (მაღალი, ოფსეტური და ღრმა) გამოყენება. ბეჭდვის სექციების რაოდენობის მიხედვით ს. მ. არის ერთ-, ორ- და ოთხსაღებავიანი. ყველაზე ფართოდ გავრცელდა ფურცლის ს. მ-ები ოფსეტური ბეჭდვისათვის. მაგ., პოლ-6 ორსაღებავიანი ფურცლის ოფსეტური მანქანის საბეჭდი აპარატი (ნახ. 3). ოთხსაღებავიან მანქანაში პოლ-7 (ნახ. 4) ორი ხუთცილინდრიანი ორსაღებავიანი სექცია გაერთიანებულია ჯაჭვიანი ტრანსპორტიორით, რ-იც გადასცემს ფურცლებს პირველი სექციიდან მეორეს.

რულონურ როტაციულ ს. მ-ებს ამზადებენ მაღალი, ოფსეტური და ღრმა ბეჭდვისათვის. დანიშნულების მიხედვით რულონური მანქანები არის საგაზეთო, საწიგნე-საჟურნალო. სსრკ-ში ამზადებენ მაღალი ბეჭდვის საგაზეთო მანქანების 3 მოდელს: გაუ აგრეგატს, პგგ-84 და პგგ-60. პირველზე ბეჭდავენ ცენტრ. და რესპ. დიდტირაჟიან გაზეთებს (ნახ. 5), მეორეზე — საოლქო და საქალაქო საშუალოტირაჟიან გაზეთებს, ხოლო მესამეზე — სარაიონო გაზეთებს. სულ უფრო ფართოდ ვრცელდება რულონზე ს. მ-ები ოფსეტური ბეჭდვისათვის, რ-ებსაც უპირველესად იყენებენ მრავალსაღებავიანი ორმხრივი საწიგნე და საჟურნალო პროდუქციისათვის, აგრეთვე გაზეთებისათვის (ნახ. 6).

ბრტყლად ს. მ-ის დანიშნულებაა მხოლოდ მაღალი ბეჭდვა. მათი მუშაობის სიჩქარე უფრო დაბალია, ვიდრე ფურცლის როტაციული მანქანებისა, სამაგიეროდ მათი მეშვეობით ბეჭდვა ხდება უშუალოდ ბრტყელი პირველადი ანაწყობის ფორმიდან ან კლიშედან. ეს მანქანები ეფექტურია მცირე ტირაჟის ბეჭდვისას. ბრტყლად საბეჭდ მანქანებში ფორმას ამაგრებენ ბრტყელ მაგიდაზე—ტალერზე (რ-იც უკუქცევით-წინსვლით მოძრაობს), ქაღალდს კი — მბრუნავ ცილინდრზე. ბრტყლად ს. მ-ები ოთხგვარია: ორბრუნიანი (ცილინდრი ასრულებს 2 ბრუნს ციკლში), ერთბრუნიანი (ნახ. 7), სტოპცილინდრიანი (ცილინდრი ჩერდება) და რევერსიული (ცილინდრი ბრუნავს ორივე მიმართულებით).

ტიგელიან ს. მ-ს იყენებენ შეცი-



ნახ. 1.

საბეჭდი მანქანა. ნახ. 1. საბეჭდი აპარატების აგების სქემები: ა — როტაციული; ბ — ბრტყლადსაბეჭდი; გ — ტიგელიანი; 1 — საბეჭდი ფორმა; 2 — საღებავი აპარატის მოსაგორი ლილვაკები; 3 — საბეჭდი ცილინდრი; 4 — საფორმო ცილინდრი; 5 — ტალერი; 6 — ტიგელი; 7 — ქაღალდი.



ნახ. 2.

საბეჭდი მანქანა. ნახ. 2. ორსაღებავიანი საფურცლე როტაციული მანქანების სქემები: ა — მაღალი ბეჭდვისა; ბ — ოფსეტური ბეჭდვისა; 1 — თვითდამწყობი; 2 — ზესადები მაგიდა; 3 — მოქნავე სტაცები; 4 — გადამცემი ცილინდრი; 5 — საბეჭდი ცილინდრი; 6 — საფორმო ცილინდრი; 7 — საღებავი აპარატი; 8 — ფურცლგადასაწოდებელი ტრანსპორტიორი; 9 — მეორე საბეჭდი სექცია; 10 — გამომყვანი ტრანსპორტიორი; 11 — ქაღალდის ფურცლების მიმღები სტაპელი; 12 — თვითდამწყობის სტაპელი; 13 — დასანამავი აპარატი; 14 — ოფსეტური ცილინდრი.


ნახ. 3.

საბეჭდი მანქანა. ნახ. 3. ორსაღებავიანი საფურცლე ოფსეტური მანქანა პოლ-6-ის სქემა: 1 — თვითდამწყობის სტაპელი; 2 — თვითდამწყობი; 3 — ზესადები მაგიდა; 4 — მოქნავე სტაცები; 5 — გადამცემი ცილინდრები; 6 — ოფსეტური ცილინდრები; 7 — სანამავი აპარატები; 8 — საფორმო ცილინდრები; 9 — საბეჭდი ცილინდრი; 10 — მიმღები სტაპელი.




საბეჭდი მანქანა. ნახ. 4. ოთხსაღებავიანი საფურცლე ოფსეტური მანქანა პოლ— 7-1 — თვითდამწყობი; 2— პირველი ორსაღებავიანი სექცია; 3 — მეორე ორსაღებავიანი სექცია; 4 — მიმღები მოწყობილობა.

რე ფორმატისა და მცირეტირაჟიანი პროდუქციის დასაბეჭდად. მისი მეშვეობით ბეჭდავენ მხოლოდ მაღალი ბეჭდვის ბრტყელი ფორმიდან. ფორმასა და ქაღალდს ათავსებენ ბრტყელ ზედაპირებზე—ტალერსა და ტიგელზე. ტიგელიანი ს. მ-ები ორი ტიპისაა: მსუბუქი და მძიმე. მსუბუქი ტიპის ს. მ-ით ბეჭდავენ მარტივ სატექსტო პროდუქციას, მძიმე ტიპის ს. მ-ს კი იყენებენ საილუსტრაციო პროდუქციის საბეჭდად და სატვიფრად.

*ლიტ.*: Захаров А. Г., Фуфаевский Д. А., Офсетные машины и работа на них, М., 1973; Тюрин А. А., Печатные машины, М., 1966.




საბეჭდი მანქანა. ნახ. 5. საგაზეთო აგრეგატ გაუ-ს სექციის სქემა; 1 — ქაღალდის რულონი; 2 — რულონის ვარსკლავი; 3 — ძირითადი საღებავის საღებავი აპარატი; 4 — ძირითადი საღებავის საფორმო ცილინდრი; 5 — საბეჭდი ცილინდრი; 6 — მეორე საღებავის საფორმო ცილინდრი; 7—მეორე საღებავის საღებავი აპარატი; 8 — ძაბრი; 9 — საკეცი აპარატი.




საბეჭდი მანქანა. ნახ. 6. მრავალსაღებავიანი რულონური ოფსეტური მანქანის სქემა: 1 — ქაღალდის რულონი; 2 — რულონის ვარსკვლავი; 3—დაჭიმულობის სტაბილიზატორი; 4 — საფორმო ცილინდრები; 5 — საოფსეტო ცილინდრები; 6 — საშრობი დანადგარები. 7 — საკეცი აპარატი.

**საბეჭდი მოწყობილობა** გამოთვლითს ტექნიკაში, ელექტრონულ გამომთვლელ მანქანაში შემავალი ან დამოუკიდებლად მოქმედი მოწყობილობა, რ-ის საშუალებით ინფორმაციის დამუშავების შედეგებს გადაიტანენ ქაღალდზე ან მის შემცვლელზე ასოციფრებით ანდა გრაფიკულად. მეტად გავრცელებულია ისეთი ს. მ., რ-შიც სიმბოლოს ანაბეჭდი მექანიკურად გადაიტანება ქაღალდზე ამობურცული ლიტერის დარტყმით (ან დაჭირებით) საღებავწასმულ ლენტზე. ნაკლებგავრცელებულია ელექტროგრაფიკული და მაგნიტოგრაფიკული, ფოტოოპტიკური და სხვა ს. მ-ები. ინფორმაცია ჩაიწერება ქაღალდის ცალკეულ ფურცელზე ან რულონზე.

საბეჭდი მანქანა. ნახ. 7. ბრტყლად საბეჭდი მანქანა პს—აზ-ის სქემა: 1—თვითდამწყობი; 2—ზესადები მაგიდა; 3—საბეჭდი ცილინდრი; 4—საღებავი აპარატი; 5—ტალერი; 6—გამომყვანი ტრანსპორტიორი; 7—ნაბეჭდი პროდუქციის მიმღები სტაპელი.

მექან. ს. მ-ის მთავარი ელემენტია საბეჭდი მექანიზმი, რ-ის შემადგენლობაში შედის საბეჭდი ორგანო — ლიტერის ბერკეტი, სფერული თავი ან თვალი ამობურცული ლიტერებიითურთ (იხ. ნახ.) და ამძრავი. სიმბოლოს ანაბეჭდის მისაღებად ს. მ. ავტომატურად გარდაქმნის მოცემული სიმბოლოს კოდს ელექტრულ სიგნალად. ეს უკანასკნელი ამოძრავებს სათანადო ლიტერის ბერკეტს ან მოაბრუნებს სფერულ საბეჭდ თავს ქაღალდისაკენ ანდა ციფრულ თვალს (ან ცილინდრს) დააყენებს ისეთ მდგომარეობაში, რომ საჭირო ლიტერი აღმოჩნდეს ჩაქუჩის პირდაპირ.




მექან. ს. მ-ში საბეჭდი სიმბოლოების გამოსახულება ავტომატურად ფორმირდება ელექტრონულ-სხივური მილაკის ეკრანზე ან ოპტ. და სხვა სპეც. მოწყობილობით და გადაიტანება ქაღალდზე ოპტ. ან ელექტრული ხერხით. ასეთნაირად მიღებულ გამოსახულებას ამა თუ იმ ხერხით აფიქსირებენ ქაღალდზე. მექან. ს. მ-ის ბეჭდვის სიჩქარეა 100-იდან 3000 სიმბოლომდე *წმ*-ში.

**საბეჭდი ფორმა,** დაკომპლექტებული სასტამბო ანაწყობი, ფირფიტა, სტერეოტიპი, ცილინდრი და ა. შ., რ-თა ზედაპირი მოიცავს საბეჭდ და სახარვეზო ელემენტებს. ამ ორივე სახის ელემენტების ურთიერთგანლაგება განსაზღვრავს ბეჭდვის ხერხს. ბეჭდვის ხერხის, საბეჭდი მანქანების სახეობის, გამოყენებული მასალის სახეობის მიხედვით განასხვავებენ შემდეგ ს. ფ-ებს: მაღალი ბეჭდვისას — ანაწყობს, კლიშეს, სტერეოტიპს; ბრტყელი ბეჭდვისას — ფორმას მონომეტალზე (ალუმინი, თუთია), ბიმეტალსა და ტრიმეტალზე (მაგ., ფოლადი, სპილენძი, ქრომი), მინაზე (იხ. *ფოტოტიპია*); ღრმა ბეჭდვისას — სპილენძის ან სპილენძის მოქრომილ ცილინდრებს. ს. ფ-ის მასალაა ფერადი ლითონები, შენადნობები, პლასტმასა, რეზინი, ხე, ლითონის ან ქაღალდის კილიტა და სხვ. 1 ფორმიდან შეიძლება დაიბეჭდოს 1 მლნ. (ზოგჯერ მეტი) ანაბეჭდი. ს. ფ. მნიშვნელოვნად განსაზღვრავს გამოცემის ბეჭდვის ხარისხს.

**საბეჭძაიო,** სოფელი ზუგდიდის რ-ნში (ნარაზენის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე. ზ. დ. 160 *მ*, ზუგდიდიდან 16 *კმ*. ახალხოფლის კოლ-ბა „კოლხიდა" (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ნარაზენში (4 *კმ*). საბავშვო ბაღი.

**საბზევარი,** ქალაქი ჩრდ.-აღმ. ირანში, ხორასნის ოსტანში, თეირან—მეშჰედის საავტ. გზაზე. 45 ათ. მცხ. (1971). ხალიჩების ქსოვა. ტყავის წარმოება. წისქვილები. აგურის ქ-ნა.

**საბიბლიოთეკათშორისო აბონემენტი,** ბიბლიოთეკათშორისო აბონემენტი, საბიბლიოთეკო მომსახურების ერთ-ერთი ფორმა; სხვადასხვა ბ-კის ფონდების ურთიერთგამოყენების საშუალება. ორგანიზებულია ოქტ. რევ. შემდეგ ვ. ი. ლენინის წინადადებით. სსრკ-ის 40 ბ-კა ს. ა-ით აწარმოებს ურთიერთობას საზღვარგარეთის 55 ქვეყნის 500-ზე მეტ ბ-კასთან. *ნ. გურგენიძე.*

**საბიბლიოთეკო ასოციაციების ფედერაცია** საერთაშორისო, დაარსდა 1927—29, შტაბ-ბინა ჰააგაშია. 1983 აერთიანებდა 100-ზე მეტი ქვეყნის 150-ზე მეტ საბიბლიოთეკო ორგანიზაციას და 5 საერთაშ. საბიბლიოთეკო გაერთიანებას. მას ხელმძღვანელობს აღმასრ. ბიურო, რ-საც სათავეში უდგას პრეზიდენტი. აქვს გენ. საბჭო, რ-ის სესიები ტარდება ყოველწლიურად. ფედერაციაში სსრკ-ის მხრით შედის სსრკ კულტ. სამინისტროს საბიბლიოთეკო საბჭო. *ნ. გურგენიძე.*

**საბიბლიოთეკო-ბიბლიოგრაფიული კლასიფიკაცია,** პირველი საბჭ. კლასიფიკაცია უნივერსალური და სპეციალური სამეცნიერო ბიბლიოთეკებისათვის. დამუშავდა 1958—68. კლასიფიკაცია იერარქიულია, შეიცავს 100 ათ. რუბრიკას, შედგება ძირითადი და ტიპური ცხრილებისაგან. ინდექსაცია ლოგიკურია, შედგენილია რუს. ანბანისა და არაბ. ციფრების საფუძველზე; აქვს ანბანურ-საგნობრივი მაჩვენებელი. სსრკ-ში ს.-ბ. კ-ზე გადადის ყველა ბ-კა, გარდა ტექ., სამედ. და სას.-სამ-სი, სადაც 1973-იდან გამოყენებულია „*უნივერსალური ათწილადი კლასიფიკაცია*". *ნ. გურგენიძე.*

**საბიბლიოთეკო და ბიბლიოგრაფიული განათლება,** უმაღლესი და საშუალო კვალიფიკაციის ბიბლიოთეკრებისა და ბიბლიოგრაფების მომზადების სისტემა. ს. და ბ. გ. გულისხმობს მომავალ სპეციალისტთა ფართო სამეცნ. ფილოლ.-, პედ. და სპეც. (თეორ. და პრაქტ.) მომზადებას.

პირველი ნაბიჯები ს. და ბ. გ-ის ორგანიზაციისა ჩუსეთში გადაიდგა XX ს. დასაწყისში.

საბჭ. ბ-კებისათვის კადრების სახელმწ. მომზადების ფორმები და მეთოდები განსაზღვრა ნ. კრუპსკაიამ. 1930 გაიხსნა პირველი დამოუკიდებელი საბიბლიოთეკო უმაღლესი სასწავლებელი — მოსკ. სახელმწ. საბიბლიოთეკო ინ-ტი, შემდგომ კი ასეთი სასწავლებლები გაიხსნა სხვა ქ-ებშიც. 1964-იდან მათ *კულტურის ინსტიტუტები* ეწოდათ. 1983-თვის ს. და ბ. გ-ს იძლეოდა 27 უმაღლესი სასწავლებელი, მ. შ. აზერბ., ვილნიუსის, თურქმენ., კიშინიოვისა და ლატვ. უნ-ტები; თბილ. ა. პუშკინის სახ., ალმა-ათის, ტაშკენტის და სხვ. პედ. ინ-ტები. საშ. კვალიფიკაციის ბიბლიოთეკრებსა და ბიბლიოგრაფებს ამზადებს საბიბლიოთეკო ტექნიკუმები, კულტ.-საგან. სასწავლებლები და სკოლები. საქართველოში საბიბლიოთეკო საქმის საშ. კვალიფიკაციის სპეციალისტებს უშვებს თბილ. საბიბლიოთეკო სასწავლებელი, აგრეთვე ბათუმის, სოხუმისა და ქუთ. კულტ.-საგანმ. სასწავლებლები.

ს. და ბ. გ-ს სახელმწიფოებრივი ხასიათი აქვს სოციალ. ქვეყნებშიც: საბიბლიოთეკო განყ-ებია სოფიის, ბუდაპეშტის, ბერლინის, ვარშავის, ვროცლავის, პრაღის, ბრატისლავის უნ-ტებში. საშ. კვალიფიკაციის სპეციალისტებს ამზადებენ სოფიაში, სეგედში, ლაიფციგში, ბრნოში და სხვ.

კაპიტალ. ქვეყნებში არ არის ს. და ბ. გ-ის სახელმწ. სისტემა. საბიბლიოთეკო მომზადებას იღებენ უმაღლესი (სამეცნ. ბ-კებისათვის) ან საშ. განათლების (მასობრივი ბ-კებისათვის) ბაზაზე. *ნ. გურგენიძე.*

**საბითუმო ვაჭრობა,** საშინაო ვაჭრობის შემადგენელი ნაწილი, გულისხმობს პროდუქციის ყიდვა-გაყიდვას ბითუმად, ე. ი. პარტიობით და არა ცალობით. პროდუქტების მიმოქცევა მწარმოებელ და მომხმარებელ საწარმოებს შორის, აგრეთვე საწარმოებსა და სავაჭრო ორგანიზაციებს შორის უმთავრესად ს. ვ-ის გზით ხორციელდება, გამონაკლისს შეადგენს მცირადღირებული მანქანა-მოწყობილობებისა თუ შენობა-ნაგებობების რეალიზაცია ცალობით.

კაპიტალ. საზ-ბაში ს. ვ-ის ძირითადი ფორმებია: ბაზრობა, აუქციონი, საქონლის ბირჟა.

სოციალ. საზ-ბაში წარმოების საშუალებებით ვაჭრობა ორგანიზაციულად გამოცალკევებულია მოხმარების საგნებით ს. ვ-გან და წარმოქმნის მიმოქცევის განსაკუთრებულ დარგს — *მატერიალურტექნიკურ მომარაგებას*.

ს. ვ. ახორციელებს აგრეთვე სას.-სამ. პროდუქციის შესყიდვა-გასაღებას.

მოხმარების საგნების ს. ვ. სსრკ-ში ძირითადად ვაჭრობის სამინისტროს სისტემაშია თავმოყრილი. სამომხმარებლო კოოპერაციას თავისი ს. ვ. აქვს.

ხელშეკრულებების მეშვეობით ს. ვ. აქტ. გავლენას ახდენს წარმოების ეფექტიან მუშაობაზე, პროდუქციის ხარისხზე. მრეწვ. და ვაჭრობის კავშირების ჩამოყალიბებას დიდად უწყობს ხელს რესპუბლიკათშორისი და ოლქთაშორისი საბითუმო ბაზრობა.

ს. ვ. სოციალ. საზ-ბაში უზრუნველყოფს პროდუქციის დროულ გადასვლას წარმოებიდან მიმოქცევის სფეროში, მის შენახვას, სორტირებას, მომხმარებლის მოთხოვნილების შესაბამისად ქვეყნის რ-ნებსა და დარგებს შორის განაწილებას. ს. ვ-ის გონივრული ორგანიზაცია გულისხმობს მისი და მწარმოებელი საწარმოების ფუნქციების მკვეთრ გამიჯვნას, გამორიცხავს შემხვედრ გადაზიდვას, პარალელიზმს საქონლის გასაღებაში, რაც ამცირებს მიმოქცევის დროსა და ხარჯებს.

**საბითუმო ფასი** სოციალიზმის დროს, ფასი, რ-ითაც სახელმწიფო და კოოპერაციული საწარმოები და გამსაღებელი ორგანიზაციები აწვდიან პროდუქციას მწარმოებელ საწარმოებსა და სავაჭრო ორგანიზაციებს; გეგმიანი ფასწარმოქმნის სისტემის მთავარი რგოლი. ს. ფ-ებით სსრკ-ში რეალიზდება მთლიანი საზ. პროდუქციის ნახევარზე მეტი. ს. ფ. ასახავს პროდუქციის წარმოებისა და რეალიზაციის საზ. აუცილებელ დანახარჯებს. ფასების გეგმაზომიერი რეგულირების გზით სოციალ. სახელმწიფო შეგნებულად ახდენს ზეგავლენას ერთობლივი საზ. პროდუქტისა და ეროვნ. შემოსავლის განაწილების პროპორციებზე, უკეთეს მატერ. მდგომარეობას უქმნის პროგრ. დარგებსა და საწარმოებს და ა. შ. ამის გამო ს. ფ. წარმოების სტიმულირების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი ეკონ. ბერკეტია.

განასხვავებენ საწარმოსა და მრეწვ. ს. ფ-ებს. საწარმოს ს. ფ. მოიცავს გეგმურ საშ. დარგობრივ თვითღირებულებას, აგრეთვე ნორმატიულ მოგებას იმ ზომით, რ-იც ნორმალურად მომუშავე საწარმოებისათვის უზრუნველყოფს სახელმწ. ბიუჯეტში დაწესებული გადასახდელების შეტანას, ეკონ. სტიმულირების ფონდების წარმოქმნასა და სხვა ფინანს. ხარჯების დაფარვას. მრეწვ. ს. ფ. განსხვავდება საწარმოს ს. ფ-გან სახ. მოხმარების საქონელზე ბრუნვის გადასახადისა და გამსაღებელი ორგანიზაციის შენახვის ანარიცხების ჯამის დანამატით.

ს. ფ-ს იყენებენ დაგეგმვასა და აღრიცხვაში გამოშვებული პროდუქციის მოცულობის, შრომის ნაყოფიერების და სხვ. შეფასებისათვის.

ს. ფ-ის მთლიან დონესა და მის ცვლილებას ამტკიცებენ სსრკ მინისტრთა საბჭო, ხოლო ცალკეულ ფასებს — ფასების სახელმწ. კომიტეტი და მისი ორგანოები, აგრეთვე მოკავშირე რესპუბლიკების მინისტრთა საბჭოები და ზოგიერთი საკავშ. სამინისტრო. ს. ფ-ს იყენებენ სხვა სოციალ. ქვეყნებშიც, სადაც უმნიშვნელო განსხვავებათა გათვალისწინებით ასრულებს იმავე ფუნქციას, რასაც—სსრ კავშირში.

ს. ფ-ს კაპიტალ. ქვეყნებშიც გამოიყენებენ.

**საბინა** (Sabina) კარელ (29. XII. 1813, პრაღა, — 9. XI. 1877, იქვე), ჩეხიის საზოგადო და პოლიტიკური მოღვაწე, ჟურნალისტი. განიცადა რომანტიზმის გავლენა. 30-იან წლებში ჩაება საზ.-პოლიტ. ცხოვრებაში. ჰაბსბურგების აბსოლუტიზმის წინააღმდეგ მიმართული ფარული პოლიტ. საზ-ბის „ჩეხური რიპილის“ ერთ-ერთი დამაარსებელი (1844). სეიმის დეპუტატი, რადიკალურ-დემოკრ. მიმდინარეობის იდეური ხელმძღვანელი. *პრაღის აჯანყების* (1848) დროს ბარიკადებზე იბრძოდა. 1849 გაზაფხულზე მონაწილეობდა აჯანყების მოწყობაში. დააპატიმრეს და 1853 სიკვდილი მიუსაჯეს, რ-იც 18 წლის პატიმრობით შეუცვალეს. 1857 განთავისუფლდა ამნისტიით.

**საბინაო კოოპერაცია,** კოოპერაციის სახეობა, რ-ის წევრები ერთიანდებიან საცხოვრებელი სახლების ერთობლივი მშენებლობისა და ექსპლუატაციისათვის. წარმოიშვა კაპიტალიზმის დროს. კოოპ. საბინაო მშენებლობა პირველად ჩაისახა დიდ ბრიტანეთში XVIII ს. ბოლოს. განსაკუთრებით განვითარდა იგი XIX ს. შუა წლებში დას. ევრ. ქვეყნებში.

კაპიტალისტურ ქვეყნებში ს. კ. არსებობს სხვადასხვა ფორმით. ისინი ერთმანეთისაგან განსხვავდებიან მიზნებითა და ამოცანებით, ერთნი მიზნად ისახავენ კოოპერატივის წევრებზე გასცენ სესხი სახლების მშენებლობის ან მისი შეძენისათვის (დიდი ბრიტ., აშშ); მეორენი მიზნად ისახავენ თვითონ ააშენონ სახლები, ხოლო შემდეგ სრულ საკუთრებაში (ან ქირით) გადასცენ კოოპერატივის წევრებს (გფრ). ს. კ-ში წევრად შესვლას კაპიტალ. ქვეყნებში სჭირდება დიდი თანხა, რის გადახდაც მშრომელებს არ შეუძლიათ. მეტწილად კოოპერაციის წევრები არიან წვრილი ბურჟუები, საზ-ბის საშ. ფენა ან მუშა არისტოკრატია.

სოციალიზმის პირობებში ს. კ-ს და მასში მშრომელების ჩაბმას სახელმწიფო ყოველმხრივ უწყობს ხელს მთელი საზ-ბის ინტერესებისათვის. იგი აფართოებს და აჩქარებს საბინაო მშენებლობას. სსრკ-ში ს. კ. არსებობს საბინაო-სამშენებლო კოოპერატივების სახით.

ევრ. სოციალ. ქვეყნებში საბინაო პრობლემის გადაწყვეტა ძირითადად ხორციელდება კოოპ. ბინათმშენებლობის ხარჯზე, რ-ის ხვ. წ. XX ს. 70-იან წლებში ბინათმშენებლობის საერთო მოცულობის 70—75% აღწევდა (პოლონეთი, ჩეხოსლოვაკია).

**საბინაო მეურნეობა** სსრ კავშირში, მეურნეობის დარგი, რ-ის ამოცანაა მოსახლეობის საბინაო-საყოფაცხოვრებო მოთხოვნილების დაკმაყოფილება და მისი განსახლება ქვეყნის მზარდი სახალხო მეურნეობის საჭიროებათა შესაბამისად. სსრკ-ში დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ სახლის კაპიტალ. მფლობელებს სახლები ჩამოერთვათ და 1918 წ. 20 აგვ. დეკრეტით გადაეცათ საქალაქო საბჭოებს. ამ სახლებში მშრომელები შესახლეს.

კომუნისტური პარტია ს. მ-ს და მის განვითარებას დიდ ყურადღებას აქცევს, რადგან იგი არის გაფართოებული სოციალ. კვლავწარმოების ერთ-ერთი აუცილებელი პირობა (ქვეყნის სოციალ. ინდუსტრიალიზაცია, მის ტერიტორიაზე საწარმოო ძალების სწორი განლაგება შეუძლებელია საბინაო ფონდის ზრდის გარეშე). საბინაო ფონდის ზრდა აუცილებელი პირობაა აგრეთვე მოსახლ. მზარდი კულტ.-საყოფაცხოვრებო მოთხოვნილებების დასაკმაყოფილებლად. სსრკ-ში საბინაო მშენებლობა ხორციელდება სახელმწ. სახ. მეურნ. გეგმის საფუძველზე. საცხოვრ. სახლების სწრაფი ტემპით მშენებლობის შედეგად სსრ კავშირში ქ-ების საბინაო ფონდი 1913—77 დაახლ. 11-ჯერ გაიზარდა, ხოლო საქ. სსრ-ში 1922—77 დაახლ. 7,1-ჯერ, მთელი სახ. მეურნ. ძირითადი ფონდების ღირებულებაში საბინაო ფონდის ხვ. წ. 1/5-ზე მეტს შეადგენს.

ს. მ-ის შემადგენლობაში შედის: საცხოვრ. სახლები საინჟინრო მოწყობილობებითურთ, განსაზოგადოებული სააგარაკო ფონდი და სარემონტო სამშენებლო, საწარმოო, მომარაგების, სატრანსპ. და სხვა მეურნეობები, რ-ებიც ემსახურებიან საბინაო ფონდს და შედიან საბინაო ფონდის სამმართველოს სისტემაში. საბინაო ფონდის ტექ. და სანიტ. მდგომარეობაზე საერთო კონტროლს ადგილ. საბჭოები ახორციელებენ. ადგილ. საბჭოები პასუხს აგებენ მხოლოდ მათდამი დაქვემდებარებულ საბინაო ფონდის შენახვაზე. ასევე საწარმოები, ორგანიზაციები და დაწესებულებები პასუხს აგებენ მათ განკარგულებაში არსებულ საბინაო ფონდის შენახვაზე. საბინაო ფონდის მართვას ადგილ. საბჭოების შემადგენლობაში არსებული ს. მ-ის სამმართველოები, ხოლო საწარმოების, ორგანიზაციებისა და დაწესებულებების საბინაო ფონდის მართვას შესაბამისი სამინისტროებისა და უწყებების საბინაო-კომუნ. განყ-ბები ახორციელებენ. სსრკ-ის კონსტიტუციით საბინაო ფონდის ხელმძღვანელობა შედის მოკავშირე რესპუბლიკების, კერძოდ, საბინაო-კომუნ. მეურნ. სამინისტროების კომპეტენციაში. ს. მ. სსრკ-ის სახ. მეურნ. განუყოფელი ნაწილია. *ე. გაფრინდაშვილი.*

**საბინაო სამართალი,** სამოქალაქო სამართლის ნაწილი, რ-იც არეგულირებს საცხოვრებელი ბინის მიცემის, სარგებლობისა და განკარგვის დროს წარმოშობილ ურთიერთობებს. სახ. დეპუტატების ადგილ. საბჭოს სახლებში საცხოვრ. ფართობს ანაწილებს აღმასკომი საზ. საბინაო კომისიის მონაწილეობით; სახელმწ., კოოპ. და საზ. ორგანიზაციების სახლებში — ადმინისტრაცია და პროფკავშირის საფაბრიკო, საქარხნო, ადგილ. კომიტეტი ერთობლივი გადაწყვეტილებით, რ-საც ამტკიცებს სახ. დეპუტატთა საბჭოს აღმასკომი. მათივე გადაწყვეტილებით ნაწილდება საცხოვრ. ფართობი მოქალაქეებს შორის საწარმოო ფონდისა და ფართო მოხმარების სახსრების ხარჯზე აგებულ საუწყებო სახლებში, რასაც შემდგომ აცნობებენ სახ. დეპუტატთა საბჭოს აღმასკომს. საბინაო სამშენებლო კოოპერატივებისა და მოქალაქეთა პირად საკუთრებაში არსებულ სახლებში საცხოვრ. სადგომებს განკარგავენ თვით ეს საბინაო სამშენებლო კოოპერატივები და მოქალაქეები. სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოს სახლებში საცხოვრ. სადგომით სარგებლობის უფლება ფორმდება წერილობით, ბინის ქირავნობის ხელშეკრულებით იმ პირთან, რ-ის სახელზეც არის გაცემული ორდერი. ხელშეკრულება იდება სახლმმართველობასთან. დამქირავებლის ოჯახის წევრები, რ-ებიც მასთან ერთად ცხოვრობენ, დამქირავებლის თანაბრად სარგებლობენ ყველა უფლებებით. ხელშეკრულებიდან გამომდინარე, ყველა მოვალეობა ოჯახის სრულწლოვან წევრს აკისრია (ბინის ქირის გადახდა, მიმდინარე რემონტის ჩატარება და სხვ.). ს. ს. ადგენს საბინაო-სანიტ. ნორმას (საქართველოში 12 $მ^2$ სულზე), გარკვეული კატეგორიის მოქალაქეებისათვის დამატებითი ფართობით სარგებლობის უფლებას, საცხოვრ. სადგომის გაცვლის პირობებსა და წესს, მათ დაჯავშნას და სხვ. ბინის ქირავნობის ხელშეკრულების საფუძველზე დამქირავებელს უფლება აქვს ჩაისახლოს მეუღლე, შვილები, მშობლები და სხვა ნათესავები, ნება დართოს სხვა მოქალაქეს დროებით იცხოვროს მის საცხოვრ. სადგომში ქირის გადაუხდელად, გააქირავოს სადგომის ნაწილი და ა. შ.

ს. ს-ის ნორმები მოცემულია სსრკ-ისა და მოკავშირე რესპუბლიკების ბინის კანონმდებლობის საფუძვლებში (1981), საქ. სსრ საბინაო კოდექსში (1983) და სხვ. ნორმატიულ აქტებში. *შ. ჩიკვაშვილი.*

**საბინაო-სამოქალაქო მშენებლობა,** კაპიტალური მშენებლობის დარგი, რ-იც ძირითადად ემსახურება სახალხო მეურნეობის არასაწარმოო სფეროს ობიექტების (საცხოვრ. სახლები, სასტუმროები, ვაჭრობისა და საზ. კვების ობიექტები, სასწავლო, სამედიცინო და საბავშვო დაწესებულებები, თეატრები, კულტურის სახლები, კინოთეატრები, სპორტ. ნაგებობები და სხვ.) აგებას. ს.-ს. მ. უშუალო გავლენას ახდენს მოსახლ. ცხოვრების დონის გაუმჯობესებაზე.

საქართველოში საბჭ. ხელისუფლების დამყარების (1921) პირველი დღეებიდანვე დიდი მნიშვნელობა მიენიჭა ს.-ს. მ-ს. მისმა დიდმა მასშტაბებმა შესაძლებელი გახადა ქალაქად და სოფლად მშრომელთა მნიშვნელოვანი ნაწილის საბინაო პირობების გაუმჯობესება. 1921—79 სახელმწ. და კოოპ. საწარმოებისა და ორგანიზაციების, კოლ-ებისა და მოსახლეობის მიერ აშენებულია 56,5 მლნ $მ^2$ ფართო-




საბეჭდი მოწყობილობა. საბეჭდი მექანიზმები: ა—ბერკეტიანი; ბ და გ—უბერკეტო; 1—ლიტერის ბერკეტი; 2—აღმბეჭდავმული ლენტი; 3—ქაღალდი; 4—ქაღალდსაკრდენი ლილვაკი; 5—სფერული საბეჭდი თავი; 6—ჩაქუჩი; 7—ციფრებიანი (ან ასოებიანი) თვალი.

ბის საცხოვრებელი სახლები. უკანასკნელ 20 წელიწადში 3 მილიონმა ადამიანმა მიიღო საცხოვრ. ფართობი ან გაიუმჯობესა საბინაო პირობები, ხოლო ქ-ების საბინაო ფონდი გაორკეცდა. 1979-თვის ქ-ის ერთი მცხოვრების უზრუნველყოფა საერთო საცხოვრ. ფართობით 13,8 $მ^2$ შეადგენდა. სასოფლო ადგილებში ყოველწლიურად საექსპლუატაციოდ გადაეცემა ახ. საცხოვრ. ფართობის დახლ. ერთი მესამედი. 1979 საქ. სსრ სახელმწ. და კოოპ. ორგანიზაციებმა საექსპლუატაციოდ გადასცეს: სკოლები, გათვალისწინებული 140 ათ. მოსწავლეზე, საბავშვო სკოლამდელი დაწესებულებები—26 ათ. ბავშვზე.

არაწარმოებითი სფეროს ძირითადი ფონდების შესაქმნელად, მ. შ. საცხოვრ. სახლების, მეცნ., განათლების, კულტ., ხელოვნ., ჯანმრთელობის დაწესებულებათა და კომუნ. მეურნ. საწარმოების მშენებლობაზე, X ხუთწლედში რესპუბლიკაში ყოველწლიურად საშუალოდ მთელი კაპიტ. დაბანდებების დახლ. 29% დაიხარჯა.

ს.-ს. მ-ის დიდი მასშტაბების მიღწევა შესაძლებელი გახდა მშენებლობის ინდუსტრიალიზაციის შედეგად, რ-იც ემყარება ნაგებობათა ტიპიზაციას, სამშენებლო ნაკეთობათა უნიფიკაციასა და სტანდარტიზაციას, აგრეთვე სამშენებლო ინდუსტრ. და საშენ მასალათა მრეწვ. განვითარებასა და სპეციალიზაციას.

სოციალ. ქვეყნებში საბინაო მშენებლობას ძირითადად სახელმწიფო და კოოპ. ორგანიზაციები განაგებენ.

კაპიტალ. ქვეყნებში საბინაო მშენებლობას ძირითადად კერძო პირები ან მათი ასოციაციები ახორციელებენ.

*ე. გაფრინდაშვილი.*

**საბინაო-სამშენებლო კოოპერატივი** ს ს რ  კ ა ვ შ ი რ შ ი, საზოგადოებრივი ორგანიზაცია, რ-ის მიზანია დააკმაყოფილოს კოოპერატივის წევრები საცხოვრებელი ფართობით, რისთვისაც კოოპერატივის საკუთარი სახსრებითა და სახელმწ. კრედიტის დახმარებით აშენებს მრავალბინიან საცხოვრებელ სახლს (სახლებს), რ-საც შემდგომ ექსპლუატაციასა და გამგებლობას უწევს.

ს.-ს. კ. იქმნება სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოს აღმასკომებთან ან საწარმო-დაწესებულებებსა და ორგანიზაციებთან, აგრეთვე კოლ-ებთან და სხვა კოოპ. ან საზ. ორგანიზაციებთან. ს.-ს. კ-ის ორგანიზაციისა და საქმიანობის წესს ადგენს ს.-ს. კ-ის სანიმუშო წესდება.

ს.-ს. კ-ის მოსაწყობად საჭიროა გაერთიანება — ქ. თბილისში სულ ცოტა 36 მოქალაქისა, ქუთაისში, სოხუმში, ბათუმში, ცხინვალსა და რუსთავში — 12 მოქალაქისა, ხოლო დანარჩენ ქ-ებში, ქალაქის ტიპის დაბებსა და სხვა დასახლ. პუნქტებში — არანაკლებ 8 მოქალაქისა. კოოპერატივის წევრი შეიძლება იყოს მოქალაქე, რ-საც 18 წელი შეუსრულდა, მუდმივად ცხოვრობს მოცემულ ადგილზე და საჭიროებს საბინაო პირობების გაუმჯობესებას.

ს.-ს. კ-ში შესვლის მსურველ მოქალაქეთა აღრიცხვაზე აყვანა ხდება ამ მოქალაქეთა საცხოვრ. ადგილის მიხედვით სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოს აღმასკომების გადაწყვეტილებებით, ან მათი სამუშაო ადგილის მიხედვით — იმ საწარმო-დაწესებულებების, ორგანიზაციების ადმინისტრაციისა და პროფ. კომიტეტის ერთობლივი გადაწყვეტილებებით, რ-თანაც იქმნება კოოპერატივი. გადაწყვეტილებას ამტკიცებს სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოს აღმასკომი. ს.-ს. კ-ის წევრებს, მოქალაქეებს, რ-ებსაც პირად საკუთრებაში აქვთ საცხოვრ. სახლი, და ამ სახლში მცხოვრებ სხვა მოქალაქეებს, რ-თაც საბინაო პირობების გაუმჯობესება ესაჭიროებათ, აღრიცხვაზე აიყვანენ საერთო წესით.

ს.-ს. კ-ში შესვლისათვის უპირატესი უფლება ენიჭებათ მოქალაქეებს, რ-ებიც იმყოფებიან სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოს აღმასკომებში საცხოვრ. ფართობით დაკმაყოფილების აღრიცხვაზე; მოქალაქეებს, რ-ებსაც კოოპერატივში პირველი რიგის წესით შესვლის უფლება მინიჭებული აქვთ კანონით—მ. შ. სამამულო ომის ინვალიდებს, რ-ებიც საჭიროებენ საბინაო პირობების გაუმჯობესებას. ს.-ს. კ-ის მმართველობის უმაღლესი ორგანოა ს.-ს. კ-ის საერთო კრება, რ-იც ირჩევს კოოპერატივის გამგეობასა და სარევიზიო კომისიას 2 წლის ვადით.

*შ. ჩიკვაშვილი.*

**საბინაო ფონდი,** იხ. *საბინაო მეურნეობა.*

**საბინები** (ლათ. Sabini), ძვ. იტალიკური ტომები (იხ. *იტალიკები*), ცხოვრობდნენ მდინარეების ტიბრს, ატერნუსსა და ანიოს შორის. რომაელი ავტორები ს-ს, ისევე როგორც სამნიტებს, მზის ღვთაების (Sabus) შთამომავლებად თვლიდნენ და ს-ის მკაცრი ადათებიდან გამომდინარე, ისინი სპარტიდან ან სპარსეთიდან გამოსულებად მიაჩნდათ. ს. მიწათმოქმედებასა და მესაქონლეობას მისდევდნენ. თანამედროვე მკვლევრების აზრით, მათ მნიშვნელოვანი როლი ითამაშეს რომაელი ხალხის ჩამოყალიბებაში (ცხოვრობდნენ რომის სამ ბორცვზე: კვირინალზე, ვიმინალსა და ესკვილინზე), ს-ის ნაწილი, რ-იც რომის სახელმწიფოში არ შედიოდა, ძვ. წ. V—IV სს-ში რომს ეომებოდა. რომაელებმა ისინი მხოლოდ ძვ. წ. 290 დაიმორჩილეს, ხოლო რომის მოქალაქეობა ძვ. წ. 268 მისცეს. ს-მა ადრევე დაკარგეს საკუთარი ენა და რომანიზაცია განიცადეს.

**საბინინი** მიხეილ (გობრონ) პავლეს ძე (1845—1900), მწერალი, საზოგადო მოღვაწე, საქართველოს სიძველეების და სას. მწერლობის მკვლევარი, ღვთისმეტყველების კანდიდატი. დედა ქართველი ჰყავდა (მირზაშვილი), ქართულად აღიზარდა. თბილ. კლასიკური გიმნაზიის დამთავრების შემდეგ დაასრულა პეტერბ. სას. აკადემია (1875). წერდა ქართ. სას. მწერლობისა თუ ქართ. ეკლესიის შესახებ. საქართვ. და რუს. სიძველეთსაცავებსა და ქართ. ეკლესია-მონასტრებში კრებდა ქართ. საეკლ. მწერლობის მასალებს, ხელნაწერებს, მხატვრობისა და ოქრომჭედლობის ნიმუშებს, მოღვაწეთა რელიკვიებს, ეპიგრაფიკულ წარწერებს. იღვწოდა ქართ. ხელოვნების ძეგლების — დასაღუპავად განწირული ეკლესიების, ნიშების, საფლავების — შეკეთება-აღდგენისათვის. ს-ის მთავარი ნაშრომია ქართ. ჰაგიოგრაფიულ თხზულებათა ფუნდამენტური გამოცემა „საქართველოს სამოთხე“ (პეტერბურგი, 1882) სათანადო გამოკვლევითურთ. ამ გამოცემით ს-მა ფასდაუდებელი ამაგი დასდო ძვ. ქართ. მწერლობის შესწავლა-პოპულარიზაციის საქმეს როგორც ჩვენში, ისე საზღვარგარეთ. მასში პირველად წარმოდგა სრული სახით V—XVII სს. რჩეული ძეგლები. მნიშვნელოვანია ს-ის ნაშრომები „ქართული ეკლესიის წმინდანების ცხოვრებათა სრული აღწერილობა“ (რუს. ენაზე, 1872), „ქართული ეკლესიის ისტორია“ (რუს. ენაზე, 1877).

ს. გაბედულად ილაშქრებდა ცარისტული რუსიფიკატორული პოლიტიკის, კერძოდ, ქართ. ენის დევნის წინააღმდეგ, იცავდა ქართ. ეკლესიის უფლებებს, რის გამოც სინოდმა უარი უთხრა ეპისკოპოსის ხარისხზე. *გ. იმედაშვილი.*

**საბინუსი** მაზურიუს (Sabinus Masurius) (დ. და გ. წწ. უცნობია), რომაელი იურისტი (ახ. წ. I ს.), ე. წ. კლასიკური რომანული იურისპრუდენციის წარმომადგენელი. გამოხატავდა მსხვილ მესაკუთრეთა ინტერესებს. ს-ის სახელი დაერქვა რომაელ იურისტთა ერთ-ერთ წამყვან სკოლას (ს ა ბ ი ნ უ ს ი ა ნ ე ლ თ ა  ს კ ო ლ ა). რამდენიმე სხვა იურისტთან ერთად ს-ს უფლება ჰქონდა მიეცა კანონთა ოფიც., მოსამართლეთათვის სავალდებულო, ახსნა-განმარტება. მისი მთავარი ნაშრომია „სამოქალაქო სამართალი სამ წიგნად“. ს-ის ნაშრომთა მნიშვნელოვანი ნაწილი ჩართულია *დიგესტებში.*

**საბირაბადი,** ქალაქი (1935-იდან) აზერბ. სსრ-ში, ნავმისადგომი მდ. მტკვრისა და არაქსის შესართავთან. საბირაბადის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო ტოტით (8 *კმ*) უერთდება ბაქო—ერევნის ხაზს. ბამბასაწმენდი, რძის, რკინაბეტონის ნაკეთობათა ქ-ნები. ს. ეწოდა აზერბ. პოეტ *საბირის* პატივსაცემად.



საბირი.

**საბირი** (ნამდვ. გვარი და სახელი მირზა ალექბერ ტ ა ჰ ი რ ზ ა დ ე) [19 (31). V. 1862, ქ. შემახა, — 12 (25). VII. 1911, იქვე], აზერბაიჯანელი პოეტი. მედრესეში შეისწავლა ყურანი, სპარს. და არაბ. ენები. 2 წელი დაჰყო პოეტ სეიდ აზიმ შირვანის სკოლაში. მისივე გავლენით დაიწყო ლექსების წერა. ადრეულ პერიოდში წერდა ლირ. ღაზალებს, თარგმნიდა კლასიკურ სპარს. პოეზიას. 1905 რევოლუციამ ს-ის შემოქმედებას სამოქალაქო მოტივი შესძინა. აღსანიშნავია მისი ლექსები „ინტერნაციონალი“, „მუსლიმან და სომეხ თანამოქალაქეებს“. 1906-იდან თბილ. სატირულ-იუმორისტულ ჟურნ. „მოლა ნასრედინში“ აქვეყნებდა ლექსებს „ჰოფ-ჰოფის“ („ოფოფი“) ფსევდონიმით. პირველი წიგნი 1912 გამოსცა. ილაშქრებდა რელიგ. ფანატიზმის, სოც. უკულმართობის წინააღმდეგ. ს-ის ლექსი სადა, მსუბუქი და დახვეწილია. მისი ცალკეული ნაწარმოებები თარგმნილია ქართ. ენაზე.

*ლიტ.:* Ш а р и ф А., Жизнь и поэтическое творчество Сабира (1862—1911), М., 1951. *ლ. ერაძე.*

**საბიროვა** მალიქა აბდურაჰიმის ასული (დ. 22. V. 1942, დუშანბე, — 13. V. 1981, საბჭ. ბალეტის მსახიობი. სსრკ სახ. არტისტი (1974). დაამთავრა ლენინგრ. ქორეოგრაფიული სასწავლებელი (ე. შირიპინას, შემდეგ გ. ულანოვასა და ა. მესერერის მოწაფე). 1961-იდან ტაჯ. აინის სახ. ოპერისა და ბალეტის თეატრის სოლისტი. პარტიები: კიტრი (მინკუსის „დონ კიხოტი“), ჟიზელი (ადანის „ჟიზელი“), ლეილი (ბალასანიანის „ლეილი და მაჯნუნი“) და სხვ. ს-ს შესრულება აღინიშნებოდა ტექნ. სრულყოფისა და სიმსუბუქით. გასტროლებს მართავდა საზღვარგარეთ. სსრკ VIII მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. ბალეტის მსახიობთა ვარნისა (1964) და მოსკ. (1969) საერთაშ. კონკურსების ლაურეატი. ტაჯ. სსრ რუდაქის სახ. სახელმწ. პრემია (1967). დაჯილდოებულია 2 ორდენით.

**საბირქენდი,** სოფელი მარნეულის რ-ნში (ალგეთის სოფსაბჭო), მარნეულის ვაკეზე, მდ. ალგეთის ნაპირას. ზ. დ. 335 *მ*, მარნეულიდან 5 *კმ*. 26 კომისრის სახ. ალგეთის სპეც. მეურნ. (მემინდვრეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. და საშ. სკოლები, ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**საბიუჯეტო აღრიცხვა,** ბიუჯეტის შესრულების, საბიუჯეტო დაწესებულებებისა და ორგანიზაციების ხარჯთა ნუსხების ბუხჰალტრული აღრიცხვა. სოციალ. ქვეყნებში ს. ა. ერთიანი სახალხომეურნეობრივი აღრიცხვის ერთ-ერთი შემადგენელი ნაწილია. სსრკ-ში ს. ა. მოიცავს სახელმწ. ბიუჯეტში შემავალ დახლ. 50 ათ-მდე დამოუკიდებელ ბიუჯეტს, მ. შ. საქ. სსრ სახელმწ. ბიუჯეტში შემავალ 1104 დამოუკიდებელ ბიუჯეტს. ხარჯთა ნუსხების შესრულება გათვალისწინებულია ქვეყნის 750 ათ-ზე მეტ საბიუჯეტო დაწესებულებებში. ბიუჯეტის შემოსავლებისა და ხარჯების აღრიცხვა წარმოებს საბიუჯეტო კლასიფიკაციის ქვედანაყოფების მიხედვით. ს. ა-ის მეთოდურ ხელმძღვანელობას ახორციელებს სსრკ ფინანსთა სამინისტრო.

კაპიტალიზმის დროს ს. ა., გამოსახავს ბიუჯეტის შესრულების პროცესს, ემსახურება ბურჟ. ხელისუფლების განმტკიცების

ინტერესებს, რის გამოც ბიუჯეტის ანგარიშგების მონაცემები არაიშვიათად ფალსიფიცირებულია. *ნ. ბერძენაძე.*

**საბიუჯეტო გამოკვლევა,** იხ. *ბიუჯეტური გამოკვლევა.*

**საბიუჯეტო დაგეგმვა,** იხ. *ბიუჯეტის დაგეგმვა.*

**საბიუჯეტო დაფინანსება,** სახელმწიფო ბიუჯეტიდან საწარმოების, გაერთიანებების, ორგანიზაციებისა და დაწესებულებებისათვის ფულადი სახსრების მიცემა დაუბრუნებლად გეგმით გათვალისწინებულ ღონისძიებათა ჩასატარებლად. სოციალ. ქვეყნებში ს. დ. მოიცავს სამეურნეო ანგარიშზე მყოფი საწარმოების, გაერთიანებებისა და ორგანიზაციების დაფინანსებასა და ნუსხურ დაფინანსებას. სამეურნეო ანგარიშზე მყოფი საწარმოების, გაერთიანებებისა და ორგანიზაციების ბიუჯეტიდან დაფინანსება ხორციელდება ნაწილობრივად, უმთავრესად, კაპიტ. დაბანდებებისა და საკუთარი საბრუნავი სახსრების გადიდების, აგრეთვე საოპერაციო და სხვა ხარჯებისათვის. საბიუჯეტო დაფინანსების მოცულობა და ვადები განისაზღვრება შემოსავალ-გასავლის ბალანსებით (ფინანს. გეგმებით).

ნუსხური დაფინანსება ვრცელდება არასაწარმოო სფეროს დაწესებულებებსა და ორგანიზაციებზე. საბიუჯეტო ასიგნობანი გამოიყოფა არა მხოლოდ მისი საქმიანობის გასაფართოებლად, არამედ მიმდინარე შენახვისათვისაც.

კაპიტალ. ქვეყნებში ს. დ. ხორციელდება ნუსხური დაფინანსების წესით. მას იყენებენ მონოპოლიების სუბსიდირების, სახელმწ. კაპიტ. დაბანდებათა, ინფრასტრუქტურის განვითარების, ექსპორტის სტიმულირების, სახელმწ. აპარატის, შეიარაღებული ძალებისა და სხვა ხარჯების დასაფარავად.

**საბიუჯეტო დეფიციტი,** იხ. *ბიუჯეტი სახელმწიფო.*

**საბიუჯეტო ინდექსი** („ცხოვრების ღირებულების“ ინდექსი), მატერიალური ცხოვრების დონის დინამიკის შესწავლის მაჩვენებელი. ს. ი. განსაზღვრავს ბიუჯეტის მონაკრების ღირებულების ცვლილებას მოსახლეობის ცალკეული საზ. ჯგუფებისათვის. ფასების ინდექსისაგან განსხვავდება იმით, რომ შეიწონება არა მიმდინარე, არამედ საბაზისო პერიოდის მიხედვით. ს. ი-ის სისწორე დამოკიდებულია ინდექსის გაანგარიშების მეთოდებზე, საბიუჯეტო მონაკრების სისრულესა და ტიპურობაზე, ფასების ცვლილებათა რეგისტრაციის სიზუსტეზე.

ს. ი. გაიანგარიშება ფორმულით:

$$\frac{\Sigma p_1 q_0}{\Sigma p_0 q_0}$$

სადაც $p_0$ და $p_1$ საბაზისო და მიმდინარე პერიოდის ფასებია, ხოლო $q_0$ — საბაზისო პერიოდის სხვადასხვა საქონლის ოდენობაა.

სსრკ-ში ს. ი-ის გამოთვლა დაიწყო 1922. ს. ი-ის აგება მოსახლეობის ცალკეული ეკონ. ჯგუფების, ცალკეული საქონლის ჯგუფებისა და არასასაქონლო სახელმწ. მომსახურების (*მოხმარების საზოგადოებრივი ფონდები*) მიხედვით იძლევა მოხმარების დონის საიმედო სურათს. საბჭ. სტატისტიკა მშრომელთა რეალური შემოსავლების გამოსათვლელად იყენებს მოსახლ. შემოსავლების ინდექსებს.

კაპიტალ. ქვეყნებში ოფიც. ორგანოების ს. ი. მნიშვნელოვნად განსხვავდება მუშათა ორგანიზაციების ს. ი-გან. ოფიც. ბურჟ. ორგანოები ხელოვნურად ამცირებენ ცხოვრების ღირებულების ბუნებრივი ზრდის ტემპებს, რისთვისაც საბიუჯეტო გამოკვლევიდან გამორიცხავენ ნაკლებად უზრუნველყოფილ ოჯახებს. *ნ. ბერძენაძე.*

**საბიუჯეტო კომისიები,** ხელისუფლების უმაღლესი და ადგილობრივი ორგანოების მუდმივმოქმედი კომისიები, რ-ებიც შექმნილია სახელმწ. ბიუჯეტის განსახილველად. სოციალ. ქვეყნებში განიხილავენ სახ.-სამ. გეგმების პროექტებს, ბიუჯეტებს და სხვა საკანონმდებლო აქტებს საფინანსო საკითხებზე, აგრეთვე ანგარიშებს სახელმწ. ბიუჯეტისა და სახ.-სამ. გეგმის შესრულების შესახებ. სსრკ-ში ს. კ-ს ქმნიან სსრკ უმაღლესი საბჭოს პალატები, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი საბჭოები, სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოები სახელმწ. ხელისუფლების შესაბამისი ორგანოს დეპუტატებისაგან (1967-იდან ამ კომისიებს საგეგმო-ს. კ. ეწოდა).

კაპიტალ. სახელმწიფოებში ს. კ. (ზოგან საბიუჯეტო-საკონტროლო ან ფინანს.) პარლამენტთა მუდმივი კომისიებია, რ-ებიც პარლამენტის წევრებისა და მიწვეული ექსპერტებისაგან შედგება. მათ ფუნქციებში შედის ბიუჯეტის პროექტისა და ფინანს. კანონპროექტის წინასწარი განხილვა, აგრეთვე ბიუჯეტის შესრულების კონტროლი.

**საბიუჯეტო რეგულირება,** სახელმწიფო შემოსავლიდან სახსრების წინასწარ დაგეგმილი განაწილება და გადანაწილება, რაც გულისხმობს ზემდგომი ბიუჯეტების რესურსების ნაწილის გადაცემას ქვემდგომი ბიუჯეტებისათვის მათი შემოსავლისა და ხარჯების დაბალანსების მიზნით.

ს. რ-ის მთავარი ფორმაა პროცენტული ანარიცხები საერთო-საკავშ. სახელმწ. გადასახადებიდან და შემოსავლიდან. რეგულირებისათვის გამოიყენება, აგრეთვე დოტაცია (პირდაპირი დახმარების გაცემა ზემდგომი ბიუჯეტიდან). ს. რ. წარმოებს სსრკ სახელმწ., ბიუჯეტის, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების სახელმწ. ბიუჯეტებისა და ადგილ. ბიუჯეტების შედგენისა და დამტკიცების დროს.

სსრკ-ში სახსრების ს. რ-ის ძირითადი წყაროა ბრუნვის გადასახადი, გადასახდელი, სახელმწ. საწარმოებისა და ორგანიზაციების მოგებიდან, საშემოსავლო გადასახადი კოოპერაციიდან, კოლ-ბებიდან და საზ. ორგანიზაციების საწარმოებიდან, სახელმწ. გადასახადები მოსახლეობიდან და სხვ.

**საბიუჯეტო რეზერვები,** სსრკ სახელმწიფო ბიუჯეტში გეგმით გათვალისწინებულ ღონისძიებათა შეუფერხებელი დაფინანსებისა და ხელახლა წარმოშობილი გაუთვალისწინებელი ხარჯების ფინანსური უზრუნველყოფის ფონდები.

სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებში ს. რ. გათვალისწინებულია: 1. სახელმწ. ქონებისათვის სტიქიური უბედურებით მიყენებული ზარალის ანაზღაურებისა და გაუთვალისწინებელი გარემოებით გაპირობებული სხვა ხარჯების დასაფინანსებლად; 2. სახ. მეურნ., სოც.-კულტ. ღონისძიებათა და ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებისათვის დამატებითი გადაუდებელი ხარჯების დასაფარავად; 3. იმ დროებითი საკასო დარღვევების დასაფარავად, აღმოსაფხვრელად, რ-ებიც გამოწვეულია ბიუჯეტის შემოსავლისა და ხარჯების ვადების დაუმთხვევლობის გამო; 4. ხარჯების დასაფარავად სახელმწ. ბიუჯეტის შემოსავლის ნაწილობრივი შეუსრულებლობის შემთხვევაში.

სსრკ-ში ს. რ-ის ძირითადი ფორმებია: 1. სსრკ მინისტრთა საბჭოსა და მოკავშირე რესპუბლიკების მინისტრთა საბჭოების სარეზერვო ფონდები; 2. ბიუჯეტის შემოსავლის გადამეტება მის ხარჯებზე. 3. საბრუნავი სალაროს ნაღდი ფული რესპ. და ადგილ. ბიუჯეტების მიხედვით ზოგიერთ მოკავშირე რესპუბლიკაში, მ. შ. საქ. სსრ-ში, აგრეთვე ავტონ. რესპუბლიკების (აჭარა, აფხაზეთი) მინისტრთა საბჭოების სარეზერვო ფონდებისა და სახ. დეპუტატების საოლქო და საქალაქო (რესპ. მნიშვნელობის ქ-ებში) აღმასკომების გაუთვალისწინებელი ხარჯების ფონდები.

კაპიტალ. ქვეყნებში ს. რ-ს უპირატესად იყენებენ ეკონ. მილიტარიზაციის დამატებითი დანახარჯებისა და მონოპოლიების ინტერესებისათვის ეკონომიკაში სახელმწ. რეგულირების მიზნით.

**საბიუჯეტო სამართალი,** ერთობლიობა საფინანსო სამართლებრივი ნორმებისა, რ-ებიც ადგენენ სსრკ საბიუჯეტო სისტემის სტრუქტურას, ცალკეული ბიუჯეტების მოცულობას, მ. შ. სახსრების განაწილების წესსა და ბიუჯეტთან დაკავშირებულ სხვადასხვა პროცესს.

ფულადი სახსრების საბიუჯეტო ფონდის შექმნის განაწილებისა და გამოყენების პროცესში წარმოიშობა საბიუჯეტო ურთიერთობანი, რ-ებიც მეტად მრავალგვარია და დაკავშირებულია სსრკ-ის საბიუჯეტო სისტემის დადგენის, ამ სისტემის ცალკეულ რგოლებს შორის შემოსავლისა და გასავლის განაწილების, ბიუჯეტის შედგენის, განხილვის, დამტკიცების, შესრულების, აგრეთვე ბიუჯეტის შესრულების შესახებ ანგარიშის შედგენისა და დამტკიცების პროცესთან. საბიუჯეტო ურთიერთობანი ძირითადად შეიძლება წარმოიშვას სსრკ-სა და მოკავშირე რესპუბლიკებს შორის: საკავშ. ბიუჯეტსა და მოკავშირე რესპუბლიკების სახელმწიფო ბიუჯეტს შორის შემოსავლისა და გასავლის განაწილებასთან, მოკავშირე რესპუბლიკების სახელმწ. ბიუჯეტების მოცულობის განსაზღვრასა და საბიუჯეტო პროცესის ცალკეულ სტადიებთან დაკავშირებით; მოკავშირე რესპუბლიკებსა და ავტონ. რესპუბლიკებს, სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოებს შორის; ავტონ. რესპ. სახელმწ. ბიუჯეტისა და ადგილ. ბიუჯეტების მოცულობის დადგენასა და მ. შ. საბიუჯეტო სახსრების განაწილებასთან დაკავშირებით; საფინანსო ორგანოებსა და ცალკეულ საწარმოებსა და ორგანიზაციებს შორის ბიუჯეტის შედგენისა და შესრულებასთან დაკავშირებით; საფინანსო ორგანოებსა და სსრკ სახელმწ. ბანკის დაწესებულებებს შორის ბიუჯეტის საკასო შესრულებასთან დაკავშირებით.

ს. ს-ის ძირითადი წყაროა კანონი „სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების საბიუჯეტო უფლებათა შესახებ“ (1959) და ამ კანონის საფუძველზე მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებში მიღებული შესაბამისი კანონები (საქ. სსრ—1961). *რ. შენგელია.*

**საბიუჯეტო სისტემა,** ეკონომიკურ ურთიერთობებსა და იურიდიულ ნორმებზე დამყარებული სახელმწიფოს, ადმინისტრაციულ-ტერიტორიული ერთეულების ბიუჯეტებისა და საბიუჯეტო თვალსაზრისით ავტონომიურ დაწესებულებათა და ფონდთა ბიუჯეტებისა (ხარჯთა ნუსხების) და ანგარიშების ერთობლიობა. ს. ს-ის ხასიათს განსაზღვრავს ქვეყნის სოც.-ეკონ. და პოლიტ. წყობილება, ხოლო მის ორგანიზაციულ აგებულებას—სახელმწიფო და ადმ. ფორმები.

ს. ს. ს ო ც ი ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი. სსრკ-ში ს. ს. მოიცავს საკავშ. ბიუჯეტს, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების სახელმწ. ბიუჯეტებს, მხარეების, ოლქების, ოკრუგების, რ-ნების, ქ-ების, დაბებისა და სოფლის ბიუჯეტებს. სსრკ სახელმწ.

საქ. სსრ სახელმწიფო ბიუჯეტის ხარჯების დინამიკა (მლნ. მან.)

| მაჩვენებლები | წლები | | | | | |
|---|---|---|---|---|---|---|
| | 1940 | 1965 | 1970 | 1975 | 1980 | 1981 (გეგმა) |
| საქ. სსრ სახელმწიფო ბიუჯეტი | 124,6 | 1046,3 | 1466,3 | 1970,1 | 2447,6 | 2692,4 |
| მათ შორის: | | | | | | |
| ავტონ. რესპუბლიკებისა და ადგილ. ბიუჯეტები . . . . | 72,8 | 386,0 | 528,5 | 743,0 | 663,5 | 644,2 |

ბიუჯეტის შემადგენლობაში შედის აგრეთვე სახელმწ. სოც. დაზღვევის ბიუჯეტი, რ-იც პროფკავშირების განკარგულებაშია.

სსრკ ს. ს. აერთიანებს თითქმის 50 ათ-მდე ბიუჯეტს, მ. შ. საქ. სსრ-ზე მოდის 1100-ზე მეტი ბიუჯეტი. სახელმწ. ბიუჯეტის შემოსავალსა და ხარჯებს (იხ. ცხრილი) ცალკეული სახეების მიხედვით ამტკიცებს საქ. სსრ უმაღლესი საბჭო.

საკავშ. ბიუჯეტის შემოსავლების ძირითადი წყაროებია: საკავშირო ორგანოების დაქვემდებარებულ საწარმოთა, გაერთიანებათა მოგებიდან გადასახდელები, შემოსავალი საგარეო ვაჭრობიდან, სახელმწ, საწარმოთა სოც. დაზღვევის შენატანები, ბრუნვის გადასახადი და სხვა საერთო-სახელმწ. შემოსავალი; რესპ. და ადგილ. ორგანოებს დაქვემდებარებულ საწარმოთა, გაერთიანებათა მოგებიდან და სხვა ქონებიდან გადასახდელები, აგრეთვე მათი რეგულირების წესით ამ ბიუჯეტებისათვის გადაცემული ანარიცხები საერთო სახელმწიფოებრივი შემოსავლებიდან და გადასახადებიდან. სსრკ საკავშ. ბიუჯეტიდან ხორციელდება საკავშ. ორგანოებს დაქვემდებარებული მეურნ. და კულტურის დარგების, აგრეთვე ქვეყნის თავდაცვის, სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის საერთო-საკავშ. ორგანოების ხარჯების დაფინანსება, ხოლო მოკავშირე რესპუბლიკების სახელმწ. ბიუჯეტიდან — რესპ. ორგანოებს დაქვემდებარებული დარგების, ადგილ. ბიუჯეტიდან — ძირითადი ადგილ. მეურნ. დარგებისა და ადგილ. მოსახლ. მომსახურე სოც.-კულტ. დაწესებულებების ხარჯების დაფინანსება.

ს. ს. ს ხ ვ ა  ს ო ც ი ა ლ.  ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი, როგორც წესი, ორრგოლიანია; იგი შედგება ცენტრ. ბიუჯეტისა და ადგილ. ბიუჯეტებისაგან. წამყვანი როლი ეკუთვნის ცენტრ. ბიუჯეტს, რ-ის წილად მოდის სახელმწ. ბიუჯეტის მთელი ხარჯის დაახლ. 3/4.

კ ა პ ი ტ ა ლ.  ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი ს  ს. ს. უნიტარული სახელმწიფოების (მაგ., საფრ., დიდი ბრიტ. და სხვ.) ს. ს. შედგება ორი რგოლისაგან — სახელმწ. ბიუჯეტი და ადგილ. ბიუჯეტები. ფედერ. სახელმწიფოების ს. ს. კი სახელმწ. ბიუჯეტსა და ადგილ. ბიუჯეტებთან ერთად შეიცავს მესამე რგოლსაც: შტატების ბიუჯეტს (აშშ), კანტონების ბიუჯეტს (შვეიცარია) და ა. შ.

სახელმწ.-მონოპ. კაპიტალიზმის პირობებში მიმდინარეობს ს. ს-ის ბიუროკრატიული ცენტრალიზაცია. შემოსავლების წყაროების უმეტესი ნაწილი თავს იყრის სახელმწიფოს ხელში. ადგილ. ბიუჯეტებს უფრო იყენებენ ინფრასტრუქტურის განვითარებისა და ეკონ. რეგულირებისათვის, მონოპოლიების სამუშაო ძალით უზრუნველყოფისათვის. კაპიტალ. ქვეყნების ს. ს-ის დამახასიათებელი ნიშანია ცალკეული ორგანიზაციების მრავალრიცხოვანი ავტონ. ბიუჯეტების, ბიუჯეტგარეშე ნუსხებისა და ფონდების არსებობა, რ-ებსაც არ ამტკიცებს პარლამენტები, რაც საშუალებას აძლევს მონოპ. კაპიტალს უკონტროლოდ გამოიყენოს სახელმწ. ხაზინის სახსრები.

*ნ. ბერძენაძე.*

**საბიუჯეტო სტატისტიკა,** იხ. *ბიუჯეტის სტატისტიკა.*

**საბიუჯეტო წელი,** ბიუჯეტის შედგენის, დამტკიცებისა და შესრულების კანონმდებლობით დადგენილი წლიური ვადა. მრავალ ქვეყანაში ს. წ. ემთხვევა კალენდარულ წელს (სსრკ და სხვა სოციალ. ქვეყნები; საფრანგეთი, გფრ, ბელგია, კანადა და ა. შ).

აშშ-ში, იტალიაში, შვეციასა და ნორვეგიაში, სუდანსა და კენიაში, ეგვიპტეში საბიუჯეტო პერიოდი იწყება 1 ივლ. და მთავრდება 30 ივნ., ხოლო დიდ ბრიტანეთში, იაპონიაში, ინდოეთში, დანიაში, სამხრ. აფრ. რესპუბლიკაში, ნიგერიაში, განასა და სხვა ქვეყნებში იგი 1 აპრ-იდან 31 მარტამდე გრძელდება. ზოგიერთ ქვეყანაში ს. წ. იწყება 1 ოქტ. და მთავრდება 30 სექტ. (ცეილონი, ბირმა, ტაილანდი და სხვ.) და ა. შ.

**საბლანკო წარწერა,** *ფასიანი ქაღალდის* სხვა პირისათვის გადაცემის დამადასტურებელი წარწერა მის მეორე გვერდზე ახ. მფლობელის სახელის აღუნიშნავად.

**საბლია,** მთის მასივი პოლარეთისპირა ურალის დას. კალთაზე, კომის ასსრ-ში. სიმაღლე 1425 *მ*-მდე. აგებულია მეტამორფიზებული პორფირიტებითა და სპილიტებით. კალთები 500 *მ* სიმაღლემდე შემოსილია ტაიგით, ზევით მთის ტუნდრა და ქვაყრილებია. არის მყინვარები (ყველაზე მნიშვნელოვანია გოფმანის მყინვარი, სიგრძე 1 *კმ*).

**საბო** (Szabó) იმრე (დ. 1912), უნგრელი მეცნიერი, სამართლის თეორიისა და შედარებითი სამართლის სპეციალისტი. უნგრ. მეცნ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი (1960-იდან): აკადემიის სახელმწიფოსა და სამართ. ინ-ტის დირექტორი (1955-იდან). ბუდაპეშტის უნ-ტში კითხულობდა სახელმწიფოსა და სამართ. კურსს (1945—55). მისი ძირითადი შრომები ეხება სოციალ. სამართ. თეორიას. ნაშრომისათვის „სახელმწიფოსა და სამართლის ბურჟუაზიული ფილოსოფია უნგრეთში" ს-ს ლ. კოშუტის სახ. პრემია მიეკუთვნა.

*თხზ*.: Основы теории права, М., 1974; Социалистическое право, М., 1964.

**საბოდიშო,** ძვ. ქართული რიტუალური ცეკვა. ასრულებდა ქალთა ჯგუფი ინფექციური სნეულებით (ე. წ. „ბატონებით") დაავადებული ბავშვის სასთუმალთან. ცეკვა სრულდებოდა „ივნანას" თანხლებით. მუს. ზომა 6/8. *ლ. გვარამაძე.*

**საბოკუჩავო,** სოფელი აბაშის რ-ნში (ნორიოს სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. აბაშის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 16 *მ*, აბაშიდან 3 *კმ*. ი. სტალინის სახ. ნორიოს კოლ-ბა (მემცენარეობა, მეცხოველეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. საგვაზავოში (1 *კმ*).

**საბოლოკე,** მთა მდ-ების გუდისისწყლისა და პატარა ლიახვის წყალგამყოფ გუდისის ქედზე. სიმაღლე 2119 *მ*. კონუსური ფორმისაა, მომიჯნავე ადგილები მოსწორებულია, აქედან ის მხოლოდ 80—100 *მ*-ზეა აზევებული. ს-ს კალთებზე სათავე აქვს მდ-ების პატარა ლიახვისა და გუდისისწყლის შენაკადებს. აგებულია ქვედაცარცული ქვიშაქვებით, თიხაფიქლებითა და მერგელებით. შემოსილია სუბალპ. და ალპ. მდელოებით. *ს. ნემანიშვილი.*

**საბოლოკე,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (გერის სოფსაბჭო), გუდისის ქედის სამხრ. კალთაზე, ზ. დ. 1680 *მ*, ცხინვალიდან 20 *კმ*. ვანათის მეცხოველეობის სასუქი მეურხ.-კომპლექსი, საშ. სკოლა სოფ. ვანათში (6 *კმ*).

**საბოლჩ-სატმარი** (Szabolcs-Szatmár), მედიე უნგრეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილში. ფართ. 5,9 ათ. *კმ*². მოსახლ. 574 ათ. კაცი (1978). ადმ. ც. — ქ. ნიირედიჰაზა. ს-ს. მდებარეობს მდ. ტისის აუზში, შუა დუნაის ვაკის აღმ. ნაწილში (ალფელდი). ეკონომიკა აგრ.-ინდუსტრ. ხასიათისაა. მდ. ტისის ველზე უმთავრესად მარცვლეული კულტურების (ხორბალი, სიმინდი) ნათესებია, ცენტრ. ნაწილში — კარტოფილისა (I ადგილი ქვეყანაში) და ჭვავის. მოჰყავთ თამბაქო, მზესუმზირა, ხილი (უმთავრესად ვაშლი, ყურძენი), ბოსტნეული. განვითარებულია მეცხოველეობა (მსხვ. რქ. საქონელი, ღორი, ცხვარი). ტრადიციულია კვების მრეწვ., არის მანქანათსაშ., ქიმ., ნავთობგადასამუშ., მეტალ. და სხვა საწარმოები. მთავარი სამრეწვ. ცენტრებია: ნიირედიჰაზა, კიშვარდა, მატესალკა, ნიირბატორი, ნიირბოგდანი. მდ. ტისაზე აგებულია ჰესი და წყალსაცავი.

**საბონიტირო გასაღები,** პირობითი აღნიშვნების სისტემა სასოფლო-სამეურნეო ცხოველთა ბონიტირების მონაცემების ჩასაწერად. ს. გ. ამარტივებს ჩაწერას და თვალსაჩინოს ხდის მას. ს. გ. შედგება ძირითადად ოთხკუთხედზე აგებული მთელი რიგი პირობითი ნიშნებისაგან, რ-ებიც გამოხატავენ ცხოველის სხეულის აგებულებას. ს. გ-ს უმეტესად წმინდამატყლიანი ცხვრების ინდივიდ. ბონიტირებისათვის იყენებენ. ს. გ-ის მეშვეობით ცხვრის ჯიშს მისი სახელწოდების პირველი ორი ასოთი აღნიშნავენ: ას — ასკანიური, სმ — საბჭოური მერინოსი და ა. შ. ექსტერიერის ნაკვთები ოთხკუთხედზე სპეც. ნიშნებით აღინიშნება.

**საბოსტნეულე,** ძირხვენების, კომბოსტოსა და ხახვის შესანახი შენობა ან სხვა ნაგებობა. ს. ორგვარია — დროებითი და მუდმივი. დ რ ო ე ბ ი თ ი ა ზვინები და თხრილები. ისინი კეთდება წვრილ მეურნეობებში, რ-ებსაც არ გააჩნიათ მუდმივი სათავსები ან არასაკმარისი მოცულობის შენობები აქვთ. მ უ დ მ ი ვ ი ს. ერთსართულიანი სწორკუთხოვანი შენობაა, რ-იც აგრეთვე ორგვარია — მიწისზედა და ნახევრად მიწისქვეშა.

ს-ს გარე კედლები შენდება აგურის, ქვის, ბეტონის ბლოკების, დათბუნებული რკინაბეტონის ან ლითონის პანელებისაგან. ნახევრად მიწისქვეშა შენობების კედლებს ფარავენ გრუნტით, შემდგომ — ბელტებით. შენობას გარშემო აქვს ასფალტის ან ბეტონის შემონაკირწყლი, შიგა მზიდი კონსტრუქციები (სვეტები, კოჭები, ფერმები და გადახურვის ფილები); კეთდება ასაწყობი რკინაბეტონის ან ლითონის ელემენტებისაგან, იატაკი — ასფალტბეტონის, ბეტონის, ხის ან გრუნტისაა. ტემპ-რისა და ტენიანობის რეჟიმის დასაცავად ეწყობა აქტ. სავენტილაციო სისტემა, ხოლო სამხრ. რ-ნებში მას ემატება სამაცივრო დანადგარებიც.

სსრკ-ში მიღებულია 250—3000 *ტ*-მდე კომბოსტოსა და ძირხვენების, 50—1000 *ტ*-მდე ხახვის შესანახი ს-ები. შენობის სიგრძე ტ-24—72 *მ*, სიგანე 12—36 *მ*, სიმაღლე 3,6 ან 4,2 *მ* აღწევს. თანამედროვე ს-ში პროდუქტების ჩატვირთვა და გადმოტვირთვა მთლიანად მექანიზებულია და აღჭურვილია გადამზიდებით, მტვირთავებით ან ამწევი მექანიზმებით. *ზ. ჯანელიძე.*

**საბოტაჟი** (ფრანგ. sabotage), რაიმე ღონისძიების განზრახ ჩაშლა, სამუშაოსთვის თავის არიდება ან მისი განზრახ არაკეთილსინდისიერად შესრულება. საბჭ. სისხლის სამართალში ს. ნიშნავს განსაზღვრული მოვალეობის შეუსრულებლობას შეგნებულად ან მის შესრულებას განზრახ დაუდევრად საბჭ. სახელმწიფოს დასუსტების მიზნით. მოქმედ კანონმდებლობაში ს., როგორც დანაშაულის დამოუკიდებელი შემადგენლობა, 1958-იდან აღარ არის გათვალისწინებული და ს-ის მსგავსი ზოგი საზოგადოებრივად საშიში ქმედობა კვალიფიცირდება როგორც *მავნებლობა* ან *დივერსია*.

**საბრალდებო დასკვნა,** შემაჯამებელი პროცესუალური დოკუმენტი, რ-იც დგება გამოძიების (მოკვლევის) დამთავრების შემდეგ, განსაზღვრავს ბრალდების საგანს და სასამართლოში საქმის განხილვის ფარგლებს. ს. დ-ს ადგენს გამომძიებელი (მომკვლევი პირი) მას შემდეგ, რაც მიიჩნევს, რომ არსებობს საკმარისი საფუძველი ბრალდებულის სამართალში მისაცემად. ს. დ. შედგება აღწერილობითი და სარეზოლუციო ნაწილებისაგან. აღწერილობით ნაწილში აღინიშნება დანაშაულის ჩადენის გარემოებანი (მისი ადგილი, დრო, მოქმედების შედეგი და სხვ.), დამამტკიცებელი საბუთები, რ-ებიც დანაშაულის არსებობას ადასტურებენ, ბრალის შემამსუბუქებელი და დამამძიმებელი გარემოებანი და სხვ,; სარეზოლუციო ნაწილში — ცნობები ბრალდებულის ვინაო-

ბაზე და წაყენებული ბრალდების ფორმულირება სისხლის სამართ. სათანადო კანონის მითითებით, ს. დ-ს ერთვის სასამართლოში გამოსაძახებელ პირთა სია, ცნობები გამოძიების ვადების, აღკვეთის ღონისძიების შერჩევის და სხვ. შესახებ.

პროკურორს შეუძლია დაამტკიცოს ს. დ. და გაგზავნოს საქმე სასამართლოში ან დააბრუნოს საქმე დამატებითი გამოძიებისათვის, შეწყვიტოს საქმე წარმოებით ან თვითონ შეადგინოს ახ. ს. დ. (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მმ. 206—208, 213, 218). *ა. ფალიაშვილი.*

**საბრი** (არაბ.), *ალოეს* ფოთლების შესქელებული წვენი. მაგარი და მწარე მასაა. იხსნება ეთილის სპირტსა და ნაწილობრივ წყალში. შეიცავს ალოინს, ფისებს და სხვ. ნივთიერებებს. ხმარობენ მედიცინაში.

**საბრუნავი კაპიტალი,** საწარმოო კაპიტალის ნაწილი, რ-ის ღირებულება საწარმოო ციკლის განმავლობაში მთლიანად გადაიტანება დამზადებულ საქონელზე და სრულად უბრუნდება კაპიტალისტს საქონლის რეალიზაციის შემდეგ. ს. კ. განსახიერებულია ნედლეულში, სათბობში, დამხმარე მასალებში, მუდმივი კაპიტალის ნაწილში, აგრეთვე კაპიტალის იმ ნაწილში, რ-იც ავანსირებულია *სამუშაო ძალის* დაქირავებაზე (იხ. *ცვალებადი კაპიტალი*). სოციალ. საზ-ბში ს. კ-ის კატეგორია არ არსებობს (იხ. აგრეთვე *კაპიტალი*). *ჯ. კახნიაშვილი.*

**საბრუნავი საშუალებები,** წარმოებითი საბრუნავი ფონდებისა და მიმოქცევის ფონდების ერთობლიობა. *საბრუნავი ფონდების* ბრუნვა მჭიდროდ არის დაკავშირებული *მიმოქცევის ფონდებთან*. ამ უკანასკნელში იგულისხმება სოციალ. საწარმოებსა და ორგანიზაციების მატერ. და ფულადი რესურსების ერთობლიობა, რ-იც ემსახურება მიმოქცევის (გაცვლის) პროცესს.

მიმოქცევის ფონდების ძირითადი ელემენტებია; საწარმოს საწყობებში არსებული მზა, მაგრამ ჯერ კიდევ გაუსაღებელი პროდუქცია; გაგზავნილი, მაგრამ ჯერ კიდევ გაუნაღდებელი პროდუქცია; ფულადი საშუალებები სალაროში, ბანკის ანგარიშზე და სხვ. რესურსი, რ-იც აუცილებელია მზა პროდუქციის სარეალიზაციოდ და შესანახად.

მიმოქცევის ფონდები ბრუნვის პროცესში ახორციელებს ერთნაირ მოძრაობას წარმოებითი ფონდების საბრუნავ ნაწილთან ერთად. ამის გამო მათ აერთიანებენ ერთ კატეგორიაში — საბრუნავ საშუალებებში, სადაც მიმოქცევის ფონდების წილი 1980 წ. 1 იანვ. სსრკ-ში შეადგენდა 27,3%-ს (1965 — 36,4%, 1970 — 33,7%, 1975 — 27,7%).

ს. ს. დროის ყოველ მოცემულ მომენტში არის მატერ. ფასეულობის მარაგში ან დაუმთავრებელ პროდუქციაში, მზა პროდუქციაში ან სახბანკის ანგარიშსწორების ანგარიშზე და ა. შ. იგი შემდეგნაირად გარდაიქმნება: ფული — წარმოებითი მარაგი — დაუმთავრებელი წარმოება — მზა პროდუქცია — ფული (ნამატი ფული). 1980 წ. 1 იანვ. მონაცემით სსრკ სახ. მეურნეობაში საბრუნავი საშუალებები შეადგენდა 402135 მლნ. მან. აქედან, სასაქონლო-მატერ. ფასეულობის მარაგი—74,6%; გაგზავნილი საქონელი და გაწეული მომსახურება—6,1, ფულადი საშუალებები -- 8,7, დებიტორები — 9,8; სხვა საბრუნავი საშუალებები — 0,8%. სასაქონლო-მატერ. ფასეულობაში ყველაზე დიდი ხვედრითი წილი აქვს წარმოებით მარაგს. მისი წილი მრეწველობაში შეადგენს 59,2%, შემდეგ მოდის დაუმთავრებელი წარმოება და საკუთარი დამზადების ნახევარფაბრიკატები (22%), მზა პროდუქცია (11,95%), მომავალი პერიოდის ხარჯები (4,2%), საქონელი (2,7%) და ა. შ.

ს. ს. იყოფა ნ ო რ მ ი რ ე ბ უ ლ და ა რ ა ნ ო რ მ ი რ ე ბ უ ლ საშუალებებად. ნორმირებულს მიეკუთვნება სასაქონლო მატერ. ფასეულობის მარაგი(საწარმოო მარაგი, დაუმთავრებელი წარმოება და საკუთარი დამზადების ნახევარფაბრიკატები, დამხმარე სოფ. მეურნ. მარაგი და დაუმთავრებელი წარმოება, მომავალი პერიოდის ხარჯები, მზა პროდუქცია). არანორმირებულ ს. ს-ში შედის გაგზავნილი საქონელი და საწარმოს ფულადი საშუალებები, დებიტორული დავალიანება. სსრკ-ში მოქმედი საწარმოს რენტაბელობის გაანგარიშების მეთოდიკა ითვალისწინებს მხოლოდ ნორმირებულ ს. ს-ს.

წარმოქმნის წყაროების მიხედვით ს. ს. იყოფა ს ა კ უ თ ა რ (და მასთან გათანაბრებულ) და ნ ა ს ე ს ხ ე ბ საშუალებად. საკუთარი ს. ს. ძირითადად თვით საწარმოში იქმნება. 1980 დასაწყისში ქვეყნის სახ. მეურნ. ს. ს-ში საკუთარი და მასთან გათანაბრებული საშუალებები უდრიდა მთლიანი ს. ს-ის 24,9%. აქედან მრეწველობაში — 34,9%, სოფლ. მეურნეობაში — 24, მშენებლობაში — 15,1, ვაჭრობაში — 28,6. საწარმოს საკუთარი ს. ს. შეიძლება ამოღებულ იქნეს მხოლოდ წლ. ანგარიშის საფუძველზე, თუ აღმოჩნდა, რომ არსებული საშუალებები აღემატება ნორმატივით გათვალისწინებულ მოთხოვნილებას. საკუთარი ს. ს-ის ნორმატივები განისაზღვრება მომარაგების, წარმოებისა და რეალიზაციის გეგმების საფუძველზე.

ნასესხები ს. ს (ბანკის კრედიტები) გათვალისწინებულია დროებითი მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად. 1980 დასაწყისში სსრკ სახ. მეურნ. ს. ს-ის 74,1% ნასესხები იყო. აქედან ბანკის კრედიტი— 46,1%, კრედიტორები — 22,5%, სხვა წყარო — 6,5%. სახ. მეურნ. ცალკეული დარგის მიხედვით ნასესხები ს. ს-ის სტრუქტურა ასეთ სურათს იძლევა: მრეწვ. — 65,1%; 47,4; 9,1 და 8,6%; სოფ. მეურნ. — 76%, 54,4; 7,6 და 14%; მშენებლობა — 84,9%; 23,5; 58,24 და 3,2%; ვაჭრობა — 71,4%; 57,2; 12,0 და 2,2%.

დარგობრივ სამინისტროებსა და სამრეწვ. გაერთიანებებს აქვთ ს. ს-ის ცენტრალიზებული (სარეზერვო) ფონდი, რ-იც გათვალისწინებულია მათდამი დაქვემდებარებული საწარმოებისა და ორგანიზაციებისათვის დროებითი ფინანს. დახმარების გასაწევად.

ს. ს-ის გამოყენების ეფექტიანობა დამოკიდებულია საბრუნავი ფონდისა და მიმოქცევის ფონდის თანაფარდობაზე. რაც უფრო მცირეა ამ უკანასკნელის ხვ. წ., მით უფრო ეფექტურია ს. ს-ის გამოყენება. პრაქტიკაში ს. ს-ის გამოყენების ეფექტიანობა იზომება ბ რ უ ნ ვ ა დ ო ბ ი ს კ ო ე ფ ი ც ი ე ნ ტ ი თ. იგი განისაზღვრება რეალიზებული პროდუქციის ღირებულების შეფარდებით საწარმოს განკარგულებაში არსებული ს. ს-ის საშ. ჯამთან დროის განსაზღვრულ მონაკვეთში (წელი, კვარტალი, თვე და ა. შ.). ეს მაჩვენებელი ახასიათებს ს. ს-ის ბრუნვის რაოდენობასა და მის უკუგებას.

ს. ს-ის ერთი ბრუნვის ხანგრძლივობა განისაზღვრება როგორც თანაფარდობა ს. ს-ის საშ. ჯამს, პერიოდის (360; 30 კ) დღეთა რაოდენობის ნამრავლსა და ამავე პერიოდის პროდუქციის რეალიზაციის მოცულობას (საბითუმო ფასებში) შორის.

რაც უფრო ჩქარია ს. ს-ის ბრუნვადობა იმავე მოცულობის პროდუქციის რეალიზაციის დროს, მით უფრო ნაკლები ს. ს. სჭირდება საწარმოს. ეს კი საშუალებას იძლევა გამოთავისუფლებული ს. ს. გამოყენებულ იქნას წარმოების გასაფართოებლად სახ. მეურნ. მოცემულ ან სხვა დარგში. ამრიგად, ს. ს-ის ბრუნვადობაში აისახება საბრუნავი პროცესების ერთობლიობა: შრომის ნაყოფიერების ზრდის ტემპის დაჩქარება, პროდუქციის თვითღირებულების შემცირება, წარმოების ფონდტევადობა, მასალატევადობა და ა. შ.

ს. ს-ის ბრუნვადობის დაჩქარების ძირითადი ფაქტორებია: წარმოების ტექნოლოგიისა და ორგანიზაციის სრულყოფა, ტექნოლ. ციკლის პერიოდის შემცირება, საწარმოს მომარაგებისა და წარმოებული პროდუქციის რეალიზაციის პირობების გაუმჯობესება, საგადამხდელო საანგარიშსწორებო ურთიერთობის ზუსტი ორგანიზაცია. *ჯ. კახნიაშვილი.*

**საბრუნავი ფონდები,** სოციალისტური საწარმოებისა და გაერთიანების *წარმოებითი ფონდების* ნაწილი, რ-საც მთლიანად მოიხმარენ ერთ საწარმოო ციკლში და სრულად გადააქვს თავისი ღირებულება ახლად შექმნილ პროდუქტზე. ს. ფ. წარმოების პროცესში იცვლის თავის ნატურალურ ფორმას; მისი ღირებულება ერთი საწარმოო ციკლის განმავლობაში მთლიანად შედის პროდუქციის წარმოების ხარჯებში.

**საბრუნავ საშუალებათა ბრუნვადობა,** იხ. სტ. *საბრუნავი საშუალებები.*

**საბრუნი,** გ ა დ ა მ ყ ი რ ა ვ ე ბ ე ლ ი, მექანიზმი, რ-ის დანიშნულებაა ნაკეთობათა გადაბრუნება მათი დამზადების, ტრანსპორტირების ან შეფუთვის დროს. ს-ს იყენებენ სამჭედლო-საშტამპო, სამსხმელო და სხვა საამქროებში, საწყობებში დატვირთვა-განტვირთვის პროცესში, სხვადასხვა პროდუქტების შეფუთვისას და ა. შ.

უმარტივეს ჯაჭვურ ს-ს ჰკიდებენ ხიდური ამწის კაკვზე. სწორკუთხა ჩარჩოზე ამონტაჟებენ ჭიახრახნულ რედუქტორიან ელექტროძრავას. რედუქტორის გამავალ ლილვზე დაყენებულია ვარსკვლავა, რ-იც ამოძრავებს შეკრულ ჯაჭვს. ჯაჭვის, მოძრაობისას გადაბრუნდება მასზე დამაგრებული ნაჭედი. სამჭედლო და საგლინავ საამქროებში ფართოდაა გავრცელებული საკიდი ან იატაკის ს., ე. წ. მ ა ნ ი პ უ ლ ა ტ ო რ ი. საკიდ მანიპულატორებს ამონტაჟებენ მონორელსიან ურიკაზე, რ-იც მოძრაობს საამქროს ზედა გადახურვის ქვეშ მოთავსებულ რესლზე. იატაკის მანიპულატორი წარმოადგენს ხიდს, რ-ზეც ჰორიზ. მიმართულებით გადაადგილდება მარწუხულსატაცებიანი ხორთუმი. ხორთუმს შეუძლია თავისი ღერძის ირგვლივ შემობრუნება, გადაადგილება ვერტ. მიმართულებით.

ფურცლოვანი ფოლადის რულონების გადასაბრუნებელი ს. შედგება ერთმანეთთან კუთხით განლაგებული ორი როლგანგისაგან. რთული ჩარჩოების, კოჭების, რეზერვუარებისა და სხვათა შედუღებისას ისეთ ს-ს იყენებენ, როგორიცაა მრუდმხარა-ბარბაცა საბრუნი თავები, ბერკეტული მექანიზმები, საბრუნი ურიკები და სხვ. ფურცლოვანი, ბრტყელი და სხვა დეტალების გადასაადგილებლად (მაგ. პოლიგრაფიაში, მსუბუქსა და კვების მრეწველობაში) პერსპექტიულია ვაკუუმურსატაციანი ს.

**საბრძოლო კომპლექტი,** ტყვია-წამლის განსაზღვრული რაოდენობა იარაღის (ავტომატი, კარაბინი, ქვემეხი და ა. შ.) ან საბრძოლო მანქანის (ტანკი, ჯავშანტრანსპორტიორი, თვითმფრინავი და სხვ.) ერთეულისათვის, რ-იც ჯარების საბრძოლო გამოცდილებიდან, იარაღის შესაძლებლობიდან და სხვა ფაქტორებიდან გამომდინარე ბრძანებითაა დაწესებული. ს. კ-ს

ფასადი
გეგმა
6 5
3 2 1
4
1810 600 600 600
600 600 600 60 600 600 60 600
4800
ჭრილი
600 600 600

საბოსტნეული. კომბოსტოს ზედაყრით შესანახი აქტიურვენტილაციანი 740-ტონიანი საცავი (ზომები მოცემულია სმ-ებით): 1—საშემოდგომო-საზამთრო რეალიზაციისათვის შესანახი სათავსი; 2—საგაზაფხულო რეალიზაციისათვის შესანახი სათავსი; 3—კომბოსტოს სასაქონლო დამუშავების პუნქტი; 4—სავენტილაციო კამერა; 5—სამანქანო განყოფილება; 6—ოთახი მომსახურე პერსონალისათვის.

იყენებენ სანგარიშო-სამომარაგებო ერთეულად საბრძოლო ამოცანების შესრულებისათვის საჭირო ტყვია-წამლის გამოსათვლელად. ს. კ. შეიცავს მათი ყველა სახის საშტატო შეიარაღებისათვის საჭირო ტყვია-წამლის შეჯამებულ ოდენობას.

**საბრძოლო მასალა,** საბრძოლო მარაგი, შეიარაღების საგნები, რ-ებიც განკუთვნილია მტრის ცოცხალი ძალის გასანადგურებლად, მისი საბრძოლო ტექნიკის მოსასპობად, სიმაგრეებისა და ნაგებობების დასანგრევად, აგრეთვე სხვა ამოცანების შესასრულებლად (ადგილის განათება, სააგიტაციო ლიტ-რის გადასროლა და სხვ.). ს. მ-ის მოქმედება მეტწილად ფეთქებადი ნივთიერებების მიერ გამოყოფილი ენერგიის გამოყენებას ემყარება.

ს. მ-ს განეკუთვნება: ბირთვული ს. მ., საარტ. და სანაღმო გასროლა (ჭურვის, ამფეთქის, საბრძოლო მუხტის, მისი ამაალებლისა და ჰილზის ერთობლიობა), რეაქტიული ჭურვები, აქტიურ-რეაქტიული ჭურვების, ნაღმებისა და ყუმბარების გასროლები, ტანკსაწინაღო მართული რეაქტიული ჭურვები, საავიაციო ბომბები, სასროლი იარაღის ვაზნები, ხელყუმბარები, სათოფე გრანატები, ასაფეთქებელი საშუალებები, ფეთქებადი ნივთიერების მუხტები, ნაღმები, ტორპედოები, გამანათებელი და სასიგნალო ვაზნები და სხვ. ს. მ-ს განეკუთვნება ს. მ-ის ცალკეული ელემენტებიც: ამფეთქები (მილაკები), დენთის მუხტები, მსკდომი მუხტები, კაფსულები და კაფსულის მილისები, კაფსულ-დეტონატორები და დეტონატორები (დენთის პარკები). ს. მ. მიზანთან მიაქვთ ცეცხლსასროლი იარაღიდან — გამოტყორცნით (ჭურვები, ნაღმები, სათოფე გრანატები, ტყვიები), სხვადასხვა ძრავით (რეაქტიული ჭურვები, ტორპედოები), მაღლიდან მიზანში ჩამოგდებით (საავიაციო ბომბი), ხელით ტყორცნით (ყუმბარა), ზოგიერთ ს. მ-ს (ნაღმები) ათავსებენ ხმელეთზე ან წყალში; ისინი მოქმედებენ მიზანთან შეხებისას ან მათი მოქმედების ზონაში მიზნის მოხვედრისას. არსებობს ს. მ-ის სახეობები (მაგ., ნაღმები), რ-ებიც იდგმება დასანგრევ ობიექტზე და მათი აფეთქება რადიოთი ან მავთულით გაგზავნილი სიგნალით ხდება გარკვეული დროის შემდეგ. ყველა ს. მ. ერთჯერადი მოქმედებისაა. გამონაკლისია მათი ზოგიერთი ელემენტი (ჰილზები და კაფსულების მილისები), რ-ებსაც ხელახლა იყენებენ შეკეთების შემდეგ.

ბრძოლის დროს იხარჯება ს. მ-ის დიდი რაოდენობა. თანამედროვე პირობებში, როდესაც ჯარი შეიარაღებულია დიდძალი სწრაფმსროლელი ავტომ., აგრეთვე მრავალი ტიპის ახ. იარაღით, გაიზარდა ბრძოლის (ოპერაციის) უზრუნველსაყოფად საჭირო ს. მ-ის რაოდენობა.

**საბრძოლო მომზადება,** სამხედრო მოსამსახურეთა ცალკეული კატეგორიების, ქვეგანაყოფების, ნაწილებისა და შენაერთების მომზადება ბრძოლის წარმართვისათვის, ხოლო ზურგის ორგანოებისა — ჯარების უზრუნველსაყოფად. მშვიდობიანობისა და ომის დროს საბჭ. შეიარაღებულ ძალებში ს. მ. ტარდება პოლიტ. მომზადებასთან მჭიდრო კავშირში. ს. მ-ის ფორმებია: ტაქტიკური მეცადინეობა და წვრთნა, სამხ. თამაშები ადგილზე და ტოპოგრაფიულ რუკებზე, საშტაბო ვარჯიშობანი, ჯარების მანევრები და სხვ. ს. მ-ის საფუძველს შეადგენს სახმელეთო ჯარებში საველე მეცადინეობა, სტრატეგიული დანიშნულების რაკეტული ჯარების, ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარებისა და სამხ.-საჰაერო ძალებისათვის — საბრძოლო მეცადინეობა, სამხ.-საზღვაო ფლოტისათვის — საზღვ. მეცადინეობა.

**საბრძოლო ფურცელი,** ჯარისკაცთა კედლის გაზეთის ერთ-ერთი სახეობა, რ-იც გამოდის საბჭ. არმიის, საჰაერო და საზღვაო ფლოტის ქვედანაყოფებში; გავრცელდა 1938-იდან ხასანის ტბასთან ბრძოლების შემდეგ. დიდი სამამულო ომის წლებში (1941–45). ს. ფ. ასახავდა ჯარისკაცთა პატრ. გრძნობებს, მოუწოდებდა ფაშისტ. დამპყრობთა წინააღმდეგ მედგარი ბრძოლისაკენ; ს. ფ. გამოდის მშვიდობიან პერიოდშიც.

**საბრძოლო ცულების კულტურა,** გვიანდელი ნეოლითური ხანის კულტურების საერთო სახელწოდება. გავრცელებული იყო შუა და აღმ. ევრ. ტყიან ზოლში და ალბათ საერთო წარმომავლობა ჰქონდათ. მათთვის დამახასიათებელია ქვის გაპრიალებული ცულები, გრეხილორნამენტიანი თიხის ჭურჭელი (თასები, ამფორები), დაკრძალვის ერთნაირი წესი (ხელფეხმოკეცილი თითო მიცვალებული) და სხვ. ამ კულტ. ტომები მისდევდნენ მესაქონლეობას და მიწათმოქმედებას. იცნობდნენ ევროპაში პირველ ბორბლიან საზიდრებს, რ-ებშიც ხარებს აბამდნენ. ზოგი მეცნიერი ამ კულტურის გავრცელებას ძვ. წ. III ათასწლ., II ნახევარში უკავშირებს ინდოევროპელების (სლავები, ბალტები, გერმანელთა ტომები) განსახლებას ევრ. ტერიტორიაზე.

*ლიტ.:* Титов В. С., Древнейшие земледельцы в Европе, кн.: Археология Старого и Нового Света, М., 1966; Чайлд Г., У истоков европейской цивилизации, пер. с англ., М., 1952.

**საბრძოლო წესდება,** ოფიციალური სახელმძღვანელო დოკუმენტი, რ-იც განსაზღვრავს ქვეგანაყოფებისა და სხვადასხვა გვარეობის ჯარის (ფლოტის ძალების) მიზნებს, ამოცანებს, ხერხებსა და გამოყენების პრინციპებს დამოუკიდებელი ან ერთობლივი საბრძოლო მოქმედების დროს.

ს. წ-ის შედგენის საფუძველს წარმოადგენს არმიის პირადი შემადგენლობის საბრძოლო გამოცდილება, მისი თავისებურებების შესწავლა, ბრძოლის უახლეს საშუალებათა ტექ. და ტაქტიკური თვისებრიობა. ახალახალ გამოცდილებათა მუდმივი დაგროვების შედეგად პერიოდულად ხდება ს. წ-ის განახლება. სახელწ. „ს. წ." წითელ არმიაში დამკვიდრდა 1924. შემდგომ წლებში მოქმედებდა მუშურგლეხური წითელი არმიის (მგწა) ჯავშანძალების (1924, 1925, 1929), ქვეითი ჯარის (1927–28), მგწა-ის არტილ. (1927–29), ცხენოსანთა ჯარის (1927 — 29), მგწა-ის სამხ.-საჰაერო ძალების (1929–30), მგწა-ის სამხ.-საზღვ. ფლოტისა (1930) და სხვ. ს. წ-ები. ანალოგიური ს. წ. აქვთ უცხოეთის სახელმწიფოთა შეიარაღებულ ძალებს.

**საბრძოლო წყობა,** ქვეგანაყოფების, ნაწილების, შენაერთებისა და მათი გამლიერების საშუალებათა განლაგება საბრძოლველად. ს. წ. უნდა შეესაბამებოდეს მოსალოდნელ საბრძოლო მოქმედებას და უზრუნველყოფდეს მოცემული საბრძოლო ამოცანების შესრულებას, აგრეთვე ურთიერთქმედებისა და მართვის განუწყვეტლობას. ძვ. აღმ. მონათმფლობელური ქვეყნების ჯარები იბრძოდნენ ღრმა და მჭიდროდ დარაზმულ კოლონებად. საომარი იარაღის გაუმჯობესებისა და საბრძოლო გამოცდილების კვალდაკვალ კოლონების ფრონტი ფართოვდებოდა; ხოლო სიღრმე მცირდებოდა. საბრძოლო ეტლების შემოღების შემდეგ ლაშქარს იმ თვალსაზრისით განალაგებდნენ, რომ უკეთ გამოეყენებინათ ეტლების სისწრაფე. ეტლებს მეტწილად გაშლილ მწყობრში წინა ხაზზე აყენებდნენ, ხოლო მათ წინ მსუბუქ ქვეით მშვილდოსანთა ჯარს განალაგებდნენ. ძვ. საბერძნეთში (ძვ. წ. VI ს-მდე) ჯარების ს. წ-ს ფალანგა შეადგენდა (შუბებით, ლახვრებითა და ფარებით აღჭურვილი მძიმე ქვეითი ჯარის მჭიდროდ შეკრული მონოლითური მწყობრი), მაგრამ მას ფლანგები ღია ჰქონდა, უჭირდა უსწორმასწორო ადგილებში მოძრაობა. პირველად ბერძენმა მხედართმთავარმა ეპამინონდამ ს. წ-ში ძალები მარცხ. ფლანგზე არათანაბრად განალაგა და 50-მწკრივიანი კოლონის სახით მძლავრი დამრტყმელი ბირთვი შექმნა, რ-ის შემწეობითაც გადამწყვეტ უბანზე ძალთა უპირატესობა შექმნა, სპარტელთა მრავალრიცხოვანი ფალანგა დაანაწევრა და გაანადგურა (ძვ. წ. 371, ლევქტრასთან). ალექსანდრე მაკედონელის (ძვ. წ. IV ს.) ჯარის ს. წ-ის საფუძველს ქვეითი ფალანგა შეადგენდა. მის ფლანგებზე ცხენოსან ნაწილებს აყენებდნენ, რ-ებსაც მეტწილად ფრონტიდან შემტევ ფალანგასთან ერთად მიჰქონდათ იერიში მტრის ფლანგებსა და ზურგზე. ალექსანდრე მაკედონელმა პირველმა წამოაყენა რეზერვის აუცილებლობის იდეა; ს. წ-ის ამ ახ. ელემენტმა დიდი როლი ითამაშა გავგამელის ბრძოლაში (ძვ. წ. 331). წინგადადგმული ნაბიჯი იყო ძვ. წ. IV ს-ში ძვ. რომში მანიპულებზე (60–120 კაციანი ქვეგანაყოფები) გადასვლა. მანიპულების სამი ხაზი ქმნიდა ლეგიონს, რომლის ს. წ. მოქნილი, მანევრული იყო, ადვილად ძლევდა მიჭრილ ფალანგას. კართაგენელმა სარდალმა *ჰანიბალმა* კანესთან ბრძოლაში (ძვ. წ. 216) ს. წ-ის ცენტრში ქვეითთა რამდენიმე მწკრივი დააყენა, ფლანგებზე — მრავალრიცხოვანი ღრმა მწყობრად დარაზმული ცხენოსანი და ქვეითი ჯარი, რაც აადვილებდა მტრის გარემოცვასა და განადგურებას. რომაელებმა შემოიღეს მტკიცედ შეკრული კოჰორტებისაგან (3–4 მანიპულა) შედგენილი ს. წ. აღმ. სლავების (VI–VII სს.) და კიევის რუსეთის (X–XI სს.) ჯარების ს. წ. ჯერ კოლონების მჭიდრო მწყობრს წარმოადგენდა, მოგვიანებით „კედელს" (10–20 მწკრივი), რ-ის ფლანგებსაც ცხენოსნები იცავდნენ. XI–XII სს-ში რუს. ჯარების ს. წ. ფრონტსა და სიღრმეში განლაგებულ პოლკებად დანაწევრდა. ჯარები ჩვეულებრივად 2 ხაზად ეწყობოდნენ (1 — მეწინავე პოლკი, 2 — დიდი პოლკი, მარჯვ. მარცხ. ფლანგების პოლკები). XI–XIV სს-ში დას. ევროპის ცხენოსანი რაინდობა, როგორც ჯარების მთავარი გვარეობა, მტრის ცხენოსნებთან ბრძოლისას ერთ ხაზად ეწყობოდა, ქვეითებთან ბრძოლისას — სოლისებურად („ღორად").

ქართული ფეოდალური ლაშქრის ს. წ. V–VI სს-ში შეიცავდა ჯარების იმდროინდელ გვარეობათა ეშელონების თანმიმდევრულ განლაგებას. მეწინავედ იყენებდნენ მძიმედ აღჭურვილი ცხენოსნები, შემდეგ ქვეითები, ბოლოს — მრავალრიცხოვანი მსუბუქი ცხენოსანი და რჩეული მხედრობისაგან შედგენილი რეზერვი. XII–XIII სს-იდან ქართ. ლაშქრის ს. წ-ს როგორც წესი, მეწინავე (ავანგარდი), მარჯვ. და მარცხ. „კერძი" (ფლანგი) და მეუკანავე (მე-2 ეშელონი ანუ რეზერვი) ჯარი შეადგენდა.

ცეცხლსასროლი იარაღის გაჩენისთანავე (XIV ს.) დას. ევრ. და რუს. არმიებში ჩაისახა ხაზოვანი ს. წ. თოფის ცეცხლის ეფექტიანი გამოყენებისათვის მეთოფეთა 3 — 5 მწკრივს წინა ხაზზე აყენებდნენ, ამ ხაზის ერთ-ერთ კიდურზე განალაგებდნენ დამატებით მწკრივს, რ-საც მტრის სათანადო ფლანგის შემოვლა და განადგურება ევალებოდა. ხაზოვანი ს. წ. თითქმის მოკლებული იყო მანევრის უნარს. პირველად რუსმა მხედართმთავრებმა (პ. *რუმიანცევი*, ა. *სუვოროვი*) შემოიღეს ბრძოლა გაფანტული მწყობრით და კოლონებით. ჯარების საბრძოლო დარაზმვის ამ ორი ფორმისაგან შედგენილ ს. წ-ს ფართოდ იყენებდნენ ჩრდ. ამერიკაში (1775–83), საფრ. 1789–94 ბურჟ. რევ. დროს. ცეცხლსასროლი იარაღის შემდგომმა განვითარებამ საჭირო გახადა კოლონების შეცვლა მსროლელთა მწკრივით, გაგრძელდა ხაზოვანი ს. წ-ის შემდგომი დანაწევრება; იგი დაიყო საბრძოლო ნაწილებად და საერთო რეზერვად.

საბრძოლო ნაწილები მწკრივად ეწყობოდნენ, რეზერვი მოძრაობდა კოლონად ან გაშლილი მწყობრით. ტყვიამფრქვევის, ნაღმსატყორცნისა და ცეცხლსატყორცნის შემოღების შემდეგ არმიებში დამკვიდრდა ჯგუფური ს. წ. ქვეითების მწკრივები დაიყო მომცრო ჯგუფებად, რ-ებიც არტილ. ცეცხლის კვალდაკვალ „ტალღისებურად" უტევდნენ. არტილერიის გავრცელების შედეგად გაჩნდა ს. წ-ის ახ. ელემენტი — საარტილერიო ჯგუფი. ს. წ-ში გარკვეული ცვლილებები შეიტანა ტანკებისა და ავიაციის გავრცელებამ, წარმოიქმნა შერეული ს. წ. ტანკსაწინაღო და ჰაერსაწინაღო არტილ. ჯგუფებით.

საბჭ. არმიის ს. წ-ის ხასიათი განსაზღვრა თვით არმიამ, რ-იც სამოქალაქო ომის (1918—20) დროს შედგებოდა საბრძოლო უბნებისა და რეზერვისაგან. 30-იანი წწ. დასაწყ. საბჭ. არმიის, დივიზიისა და კორპუსის ს. წ-ს შეადგენდა დამრტყმელი და შემბოჭავი ჯგუფები, რეზერვი და საცეცხლე ჯგუფები. საბჭ. კავშირ-ფინ. ომის შემდეგ ათასეულის, პოლკის, დივიზიის ს. წ. შედგებოდა ორი ეშელონის, საარტ. ჯგუფების, ქვეითი ჯარის უშუალო მხარდამჭერი ტანკების ჯგუფის და რეზერვისაგან. დიდი სამამულო ომის წლებში გაიზარდა ს. წ-ის სიღრმე და იგი თვისებრივად ახ. ელემენტებით შეივსო (მაგ. მძლავრი საარტილერიო ტანკსაწინაღო რეზერვებით), წარმოიშვა მოძრავი გადამღობი და მოწინავე რაზმები, ტანკსაწინაღო რ-ნები (თავდაცვისას), საარტ. ჯგუფები (პოლკის, დივიზიის, კორპუსის).

რაკეტულ-ბირთვული იარაღის გამოჩენამ გამოიწვია ს. წ-ის ელემენტების შეცვლა. იგი შეიცავს სარაკეტო ნაწილს (ქვეგანაყოფს), არტილერიის საზენიტო (ჰაერსაწინაღო) საშუალებებს, სხვადასხვა დანიშნულების რეზერვსა და მოძრავ გადამღობ რაზმს.

სტრატეგიული დანიშნულების რაკეტული ჯარების ს. წ. შეიცავს რაკეტების სასტარტო პოზიციებს, მართვის პუნქტებსა და სხვა ელემენტებს. იგი წინასწარ ეწყობა, მზად არის რაკეტების გასაშვებად და დაცულია საიმედოდ.

სამხ.-საჰაერო ძალების ს. წ. უნდა უზრუნველყოფდეს მოწინააღმდეგის სახმელეთო, საზღვ და საჰაერო მიზნების ძებნის, გამოვლენისა და მათზე იერიშის მიტანის, მანევრის, ურთიერთქმედების, პილოტირების, მართვისა და უსაფრთხოების საუკეთესო პირობებს. საავიაციო შენაერთების (ნაწილების) ს. წ. შეიძლება შედგებოდეს ტაქტიკური დანიშნულების სხვადასხვაგვარი ჯგუფებისაგან. მის საფუძველს დამრტყმელი ჯგუფები შეადგენენ. ჯარების საჰაერო დესანტის გადასხმისას ავიაციის ს. წ-ის შეიძლება შეადგენდეს საბრძოლო ტექ. გადამზიდი და პირადი შემადგენლობის გადამყვანი სადესანტო ჯგუფები, დესანტის მართვისა და გადასხმის უზრუნველმყოფი, გადასხმის დამფარავი და სხვა ჯგუფები. მოძრავი საზღვაო მიზნების ძებნისა და მოსპობისათვის იქმნება მძებნელ-დამრტყმელი ჯგუფები. ნაღმური წინაღობების შექმნისას ავიაციის ნაწილებისა და შენაერთების ს. წ-ის საფუძველს შეადგენს თვითმფრინავ-ნაღმოსნები. ავიაციის ს. წ-ს ახასიათებს 3 პარამეტრი: სიღრმე, სიგანე და სიმაღლე. იგი შეიძლება იყოს შეკრული (მიჯრილი) — ფრენის ერთნაირი რეჟიმით, დასაშვები მინიმალური დისტანციებით, ამაღლებითა და დადაბლებით და გაშლილი (გაჯრილი) ფრენის ერთნაირი რეჟიმით, გადიდებული დისტანციებით, ინტერვალებით, ამაღლებითა და დადაბლებით ვიზუალური ხედვის ფარგლებში. შეკრული (მიჯრილი) ან გაშლილი (გაჯრილი) ფრენისას ს. წ-ის სხვადასხვა ფორმას („კოლონა", „პელენგი", „კლაკნილი", „ფრონტი" და სხვ.) მიმართავენ.

ჰაერსაწინაღო ჯარების სახეობები იყენებენ მასში შემავალი სათანადო გვარეობის ჯარების ს. წ-ს, რ-მაც ყოველგვარ ვითარებაში უნდა უზრუნველყოს ჯარების გვარეობათა საბრძოლო შესაძლებლობების თავმოყრა საჰაერო მტრის მოქმედების მთავარი მიმართულებით და გაანადგუროს იგი. ნიჩბიანი საზღვ. ფლოტის ს. წ. ერთ მწკრივად განლაგებულ ხომალდებს წარმოადგენდა. არტილ. გამოჩენის შემდეგ ფლოტის (ესკადრის) ს. წ. ხაზად მოწყობილი ავანგარდის, ცენტრისა და არიერგარდის ხომალდებისაგან შედგებოდა.

ორთქლმავალი ჯავშნოსნების გამოჩენის შემდეგ (XIX ს. II ნახ.) წარმოიქმნა ხომალდების კილვატერული კოლონა.

სოლისებური, ფრონტისა და პელენგის მწყობრი. I მსოფლიო ომში ფლოტის ს. წ. უფრო გაიშალა (ავიაციის, წყალქვეშა ნავების გაძლიერება, რადიოკავშირის განვითარება) და შეიცავდა ავანგარდის ძალებს (სახაზო კრეისერები), მთავარ ძალებს (სახაზო ხომალდები), მშვერავ-დამრტყმელ ჯგუფებს (წყალქვეშა ნავები), წარმატების გაღრმავების ძალებს (საესკადრო ნაღმოსნები, ნაღმოსნები), მტრის წყალქვეშა ნავებისაგან დამცველი ხომალდების ფარდას. II მსოფლიო ომის პერიოდში დამრტყმელი ავიამზიდების შენაერთების ს. წ. შედგებოდა დარტყმისა და უზრუნველყოფის რამდენიმე ჯგუფის, აგრეთვე ჰაერსაწინაღო და ნავსაწინაღო ძალებისაგან. ასეთ ს. წ-ს რამდენიმე ათასი $კმ^2$ ეკავა. ამჟამად ხომალდების ნაწილებისა და შენაერთების ს. წ-ში შედის ხომალდების ერთი ან რამდენიმე დამრტყმელი (მძებნელ-დამრტყმელი) ჯგუფი თავისი დაცვითა და უზრუნველყოფის ჯგუფებით. ს. წ-ის ხომალდების ყოველი ჯგუფი მოქმედებს იარაღის გამოყენების დიდი ეფექტის, ურთიერთსელისშეშლის გამორიცხვის, მანევრირების უსაფრთხოების, მართვის მოხერხებულობისა და ხომალდების დაცვის გათვალისწინებით. ფლოტის ყველა შემადგენელი ნაწილის მანევრულ შესაძლებლობათა ზრდასთან ერთად იცვლება მისი ს. წ.

**საბსაი** პინხოს (პეტრე) ვლადიმერის ძე [დ. 19. VI (1. VII). 1893, ოდესა], საბჭ. მოქანდაკე. სსრკ სახ. მხატვარი (1973). სსრკ სამხატვრო აკად. ნ. წ. (1947). სკკპ წევრი 1945-იდან. სწავლობდა ოდესის სამხატვრო სასწავლებლებსა (1908—15) და ლენინგრ. სამხატვრო აკადემიაში (1922—25). 1926-იდან ცხოვრობს ბაქოში; 1928-იდან პედ. მოღვაწეობას ეწევა ა. აზიმზადეს სახ. აზერბ. სამხატვრო სასწავლებელში. ავტორია მ. ფ. ახუნდოვის (ბრინჯაო, გრანიტი, 1930), ს. კიროვის (ბრინჯაო, გრანიტი, 1939; სსრკ სახელმწ. პრემია, 1942) ძეგლებისა ბაქოში; ლენინის ძეგლისა კრასნოდარსა (ბრინჯაო, გრანიტი, 1956) და ბაქოში (ბრინჯაო, გრანიტი, 1957). მუშაობს აგრეთვე მონუმ. რელიეფის დარგში. დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**საბუე,** მთა კახეთის კავკასიონის მთავარ ქედზე, მდ-ების სტორისა და საბაკუნისხევის (ანდისყოისუს აუზი) წყალგამყოფზე. სიმაღლე 3097 *მ*. აგებულია იურული მერგელოვანი ფიქლებით, კირქვებითა და ქვიშაქვებით. კალთებზე შერეული ფართოფოთლოვანი ტყეა, ტყის ზემოთ — ალპ. და სუბალპ. მდელოები.

**საბუე,** სოფელი ახმეტის რ-ნში (ახმეტის საქალაქო საბჭო), გომბორის ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე, მდ. ილტოს მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 650 *მ*, ახმეტიდან 8 *კმ*. ახმეტის მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ნადუქნარში (2 *კმ*).

**საბუე,** სოფელი ყვარლის რ-ნში, კახეთის კავკასიონის სამხრ. კალთაზე, მდ. ინწობის (ალაზნის მარცხ. შენაკადი) მარცხ. ნაპირას. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., ალმატი). ზ. დ. 560 *მ*, ყვარლიდან 27 *კმ* თელავიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 25 *კმ*. მევენახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა. სალამოს სწავლების საკონსულტაციო პუნქტი, საბავშვო ბაღი, 3 ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ს-ში ცხოვრობდა და მოღვაწეობდა მწერალი ბ. ჯორჯაძე.

სოფელში შემონახულია VI ს. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — წმ. შიოს სამეკლესიიანი ბაზილიკა. ნაშენია რიყის ქვით, მოგვიანებით შეკეთებულია აგურით. შუა ეკლესია ნალისებრი ფორმის საკურთხევლის აფსიდითაა დასრულებული. მის ჩრდ-ით და სამხრ-ით მდებარე ეკლესიები ერთმანეთს გარშემოსავლელით უკავშირდება. სამკვეთლო ჩრდ. ნავის აღმ. ნაწილშია მოთავსებული. გარშემოსავლელის დას. ნაწილში შესასვლელის თაღები გეგმით სწორკუთხა სვეტებს ეყრდნობა. ბაზილიკის ყველა სათავსი კამარებით იყო გადახურული. მორთულობა ძუნწია — შირიმის ქვა გამოყენებულია მხოლოდ სარკმლის თავებზე, დას. ფასადზე ამოკვეთილია ჯვარი. სოფლიდან დაახლ. 7 *კმ*-ზე დგას იოანე ნათლისმცემლის VI — VII სს. სამეკლესიიანი ბაზილიკა. ძეგლი დაზიანებულია. *შ. საღარაძე.*


პ ი ნ ხ ო ს ს ა ბ ს ა ი. „ვ. ი. ლენინი" („ხალხის კეთილდღეობისათვის"). ხე (ფრაგმენტი). 1965. ვ. ი. ლენინის მუზეუმი. ბაქო.

**საბუთბაიო,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ზემო ბარღების სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე ზ. დ. 15 *მ*, გალიდან 13 *კმ*. ზემო ბარღების მეჩაიეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა-ბაღი, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი).

**საბუთი** (არაბ. საბუთ — მტკიცება, უტყუარობა) ი უ რ ი ს პ რ უ დ ე ნ ც ი ა შ ი: 1. ოფიციალური წერილობითი ცნობა, რისამე დამადასტურებელი საქმიანი ქაღალდი, დოკუმენტი; ვინაობის დამადასტურებელი მოწმობა. 2. დ ა მ ა მ ტ კ ი ც ე ბ ე ლ ი **ს**-ები — ნივთიერი და წერილობითი *მტკიცებულებანი*.

ტერმ. „ს." ქართულში XVIII ს-იდან იხმარება. ქართ. *დიპლომატიკაში* იგი დოკუმენტების აღმნიშვნელ ზოგად ტერმინად გამოიყენება. სამართ. ძეგლებში „ს." საერთოდ დამამტკიცებელ გარემოებათა მნიშვნელობით გვხვდება. მასალებში იხსენიება „წერილით და ან სიტყვით" — „მოწმით საბუთი", „ჭეშმარიტი და მართალი" ან „სუსტი" ს-ები და სხვ. გამოთქმა „საბუთი უჟო" („საბუთი შეიძლო") მოდავის მხრივ იურიდ. მნიშვნელობის განსაზღვრული ფაქტის დამტკიცებას ნიშნავდა.

*წყარო:* ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 5—6, თბ., 1974—77.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ისტორიის მიზანი, წყაროები და მეთოდები წინათ და ეხლა, წგ. 3, ნაკვ. 2 — ქართული სიგელთა-მცოდნეობა ანუ დიპლომატიკა, ტფ., 1926. *ი. ფუტკარაძე.*

**საბუთ-ფაშა** (გ. 1. 1802), ახალციხის ფაშა 1797—1801, ძვ. ათაბაგების შთამომავალი. 1798 მიიღო ფარშისა და ბათუმის ფაშობა, მერე კი — არზრუმის სერასკირობაც. 1800 მფლობელობისათვის ამტყდარ საგვარეულო ბრძოლაში დამარცხა ფაშობის პრეტენდენტმა შერიფმა და 1801 იანვარში ახალციხიდან გააძევა. ს.-ფ-მ იმერეთის მეფეს სოლომონ II-ს შეაფარა თავი და ვახანში გადავიდა. შემდეგში შე-


საბუე. იოანე ნათლისმცემლის ეკლესია, VI—VII სს., და კოშკი, შუა საუკუნეები.




საბურულე სამუშაოები. ნახ. 1 — სამშრიანი საბურულე ხალიჩის რულონების განლაგების სქემა: 1 — ფუძე; 2—ცივი მასტიკით მოგრუნტული ზედაპირი; 3 — სამშრიანი ბურული; 4—მიმწები მასტიკა; 5 — დამცავი შრე,

რიფ-ფაშას მეცადინეობით თავი მოჰკვეთეს კვარის ციხეში.

*ლიტ.*: ლ ო მ ს ა ძ ე შ., სამცხე-ჯავახეთი (XVIII ს. შუაწლებიდან XIX ს. შუაწლებამდე), თბ., 1975. *შ. ლომსაძე.*

**საბუკიო,** სოფელი ხობის რ-ნში (თორსადღვაბის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე. ზ. დ. 8 *მ*, ხობიდან 14 *კმ*, ხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 7 *კმ*. თორსის სუბტროპ. კულტურების საბჭ. მეურნ. „განთიადი". საშ. სკოლა სოფ. თორსაში (2 *კმ*).

**საბულისკირიო,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (მუხურის სოფსაბჭო), მდ. ოქუმის ხეობაში. ზ. დ. 140 *მ*, გალიდან 9 *კმ*. გ. ჯგუბურიას სახ. მუხურის კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. მუხურში (3 *კმ*).

**საბულისკირიო,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ოქუმის სოფსაბჭო), მდ. ოქუმის ხეობაში. ზ. დ. 180 *მ*, გალიდან 27 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. ოქუმის კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა.

საბურულე სამუშაოები. ნახ. 2. აზბესტცემენტის ტალღოვანი ფურცლებისაგან შედგენილი საბურულე გადახურვა.

**საბუნებისმეტყველო განათლება,** საბუნებისმეტყველო მეცნიერებათა დარგების — ბიოლოგიის, გეოლოგიის, გეოგრაფიის, ფიზიკის, ასტრონომიის, ქიმიისა და სხვ. — სპეციალისტთა მომზადების სისტემა. განასხვავებენ ზოგად და სპეც. ს. გ-ს. საბუნებისმეტყველო მეცნ. საფუძვლების სისტემ. შესწავლა ხორციელდება საშ. ზოგადსაგანმან. სკოლაში. ზოგად ს. გ-ს იღებენ აგრეთვე პროფტექ. და საშ. სპეც. სასწავლებლებში. სპეც. ს. გ-ს იღებენ უნ-ტებში, სას.-სამ., სამედ., პედ. ინ-ტებში, აგრეთვე ზოგიერთ ტექ. და ტექნოლ. და სხვა უმაღლეს და საშ. სპეც. სასწავლებლებში.

სსრკ-ში ს. გ. მჭიდრო კავშირშია *ჰუმანიტარულ განათლებასთან, ტექნიკურ განათლებასთან*; იგი მრავალი სპეციალობის ზოგადთეორ. ბაზისია. იხ. სტატიები *ბიოლოგიური განათლება, გეოლოგიური განათლება, გეოგრაფიული განათლება, ფიზიკური განათლება, ქიმიური განათლება.*



საბურულე სამუშაოები. ნახ. 3. აზბესტცემენტის ბრტყელი ფილებისაგან შედგენილი საბურულე გადახურვა.

**საბურველი** (ბოტან.) (involucrum), მჭიდროდ მიჯრილი წვრილი კენწრული ფოთლები, რ-ებიც განლაგებულია ყვავილედის გარშემო (რთულყვავილოვანთა და გოქშოსებრთა ოჯახის მცენარეები) ან ყვავილედის ძირში (ქოლგოსანთა ზოგიერთი წარმომადგენელი).

**საბურთალო,** თბილისის ერთ-ერთი უბანი ქალაქის დას. მხარეს, ახლანდ. საბურთალოს რ-ნში. არქეოლ. მასალა ადასტურებს, რომ აქ ადამიანს უკვე ძვ. წ. V—IV ათასწლეულში უცხოვრია. XI—XIII სს-ში იგი მზარდი უბანი ყოფილა, XVII—XVIII სს-ში *ვერეს* ფარგლებში შედიოდა და ქალაქის დაწინაურებული სას.-სამ. რ-ნი იყო. ს-ს ველის მორიგი დასახლება XIX ს. II ნახევარში დაიწყო. 1917 უშუალოდ ქალაქის ტერიტ. ნაწილი გახდა. ადრე ს-ში ქართ. მართლმადიდებლური ეკლესია იდგა. თანამედროვე ს. თბილ. ერთ-ერთი კეთილმოწყობილი რეგიონია. აშენდა თანამედროვე ტიპის საცხოვრ. სახლები, საწარმოები, სასწავლო და სამეცნ.-კვლ. დაწესებულებები.




საბურღი კოშკურა: 1—ოთხწახნაგოვანი წაკვეთილი პირამიდის ტიპისა; 2—A-ებრი ფორმისა.

*ლიტ.*: ბ ე რ ი ძ ე თ., ... და აღმოცენდა თბილისი, თბ., 1977; მ ი ს ი ვ ე, ძველი თბილისის გარეუბნების ისტორია, თბ., 1977. *თ. ბერიძე.*

**საბუროვი** ალექსანდრე ნიკოლოზის ძე [19. VII (1. VIII). 1908, სოფ. იარუშკი, ახლანდ. იჟევსკი, — 15. IV. 1974, მოსკოვი], დიდი სამამულო ომის (1941 — 45) დროს უკრაინის ოკუპირებულ ტერიტორიაზე პარტიზანული მოძრაობის ერთ-ერთი ორგანიზატორი და ხელმძღვანელი, საბჭ. კავშირის გმირი (18. V. 1942), გენ.-მაიორი (1943). სკკპ წევრი 1932-იდან. 1941 სუმისა და ბრიანსკის ოლქების ტერიტორიაზე ჩამოაყალიბა მოქმედი პარტიზ. რაზმი, 1942-იდან ჟიტომირის ოლქის პარტიზ. მოძრაობის შტაბის უფროსი. უმაღლესი საბჭოს II—IV მოწვევების დეპუტატი, დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 7 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**საბურულე მასალა,** შენობა-ნაგებობის ბურულის მოსაწყობი საშენი მასალა. ს. მ. არის რ უ ლ ო ნ უ რ ი (*რუბეროიდი,* პერგამინი, მინარუბეროიდი, *ტოლი*), მ ა ს ტ ი კ ი ს ტ ი პ ი ს (პოლიმერებით მოდიფიცირებული ბიტუმისა და კუპრის საბურულე მასტიკები) და ც ა ლ ო ბ ი თ ი—საბურულე ფოლადი, ხელოვნური ქვის, ხისა და პოლიმერული მასალები. გამოყენებული ნედლეულის სახეობის მიხედვით ს. მ. შეიძლება იყოს ო რ გ ა ნ უ ლ ი (ბიტუმის, კუპრის, ხისა და პოლიმერული), ს ი ლ ი კ ა ტ უ რ ი (აზბესტცემენტი, კრამიტი) და ლ ი თ ო ნ ი ს ა (საბურულე ფოლადი). ს. მ. უნდა იყოს მსუბუქი, მტკიცე, წყალშეუღწევი, ატმოსფერო- და ყინვამედეგი, მცირედ ანთებადი, იაფი და ნაკლებად შრომატევადი.




საბურღი დანადგარი. სტაციონალური საბურღი დანადგარის საერთო სქემა: 1—კოშკი; 2—როტორი; 3—ჯალამბარი; 4—როტორისა და ჯალამბრის ამძრავი ძრავები; 5—სატეხი; 6—ტურბობურღი; 7—ჯალამბრის ამძრავის ელექტროასამუშავებელი აპარატურა; 8—საბურღი მილები; 9—ტუმბოს ამძრავის ელექტროასამუშავებელი აპარატურა; 10 — ტუმბოების ამძრავი ძრავები; 11—საბურღი ტუმბოები; 12—ფარღული; 13—კრონბლოკი; 14—ფოლადის ბაგირი; 15—ტალის ბლოკი; 16—ამწევი კაკვი; 17—მენჯი; 18—ბაქანი; 19—შლანგი; 20—წამყვანა მილი; 21—დგარი; 22—კიბე; 23—წანწალა.

**საბურულე სამუშაოები,** შენობა-ნაგებობათა ბურულის მოსაწყობი სამუშაოები. რულონური და მასტიკის ტიპის მასალის გამოყენებით წარმოებული ს. ს-ია: სახურავის ძირითადი კონსტრუქციების ო რ თ ქ ლ ი ზ ო ლ ა ც ი ა [გადახურვის ზედაპირი დაფარულია საბურულე მასტიკით ან ზედაპირზე, ცივი და ცხელი მასტიკების ფუძეზე, დაკრულია რულონური მასალის (პერგამინი, რუბეროიდი, მინარუბეროიდი, ტოლი) 1,2 ან 3 შრე; ნახ. 1]; თ ბ ო ი ზ ო ლ ა ც ი ა (იყენებენ ფილის, მონოლითურ ან ფხვიერ მათბუნებლებს); მასწორებელი ქერქის მოწყობა; დამცავშრიანი საბურულე ხალიჩის დამზადება. ცალობითი მასალის გამოყენებით წარმოებული ს. ს. მოიცავს აზბესტცემენტის ფურცლებისა და ფილების, კრამიტის ან საბურულე ფოლადის დაფენას (დაგება) ხის ლარტყებზე, რკინა-ბეტონის, ფოლადის ან ხის გრძივებზე (კოჭებზე; ნახ. 2 და ნახ. 3).

**საბურღი დანადგარი,** დედამიწის ზედაპირზე განლაგებული მოწყობილობების კომპლექსი, რ-საც იყენებენ ჭაბურღილების გასაბურღად. ბურღვის ხერხის მიხედვით ს. დ. შეიძლება იყოს ბრუნვითი (ფართოდ გავრცელებული), დარტყმითი, ვიბრაციული, ცეცხლჭავლური და სხვ. განასხვავებენ სტაციონარულ (ნახ.), გადასაძრავებელ, თვითმავალ და გადასატან ს. დ-ებს. ს. დ-ის ძირითადი პარამეტრია ტვირთამწეობა. სსრკ მრეწვ. ამზადებს სხვადასხვა დანიშნულების ს. დ-ებს (ნომინალური ტვირთამწეობა — რამდენიმე ტ-იდან 250 ტ-მდე). ამ დანადგარებით გაჰყავთ როგორც მცირე სიღრმის, ისე ღრმა (8 *კმ*) ჭაბურღილები. მიმდინარეობს მუშაობა ისეთი ს. დ-ების შესაქმნელად, რ-ებსაც გამოიყენებენ ზეღრმა (10—15 *კმ*) ჭაბურღილების გასაყვანად.

*ლიტ.*: Технология и техника разведочного бурения, под общей редакцией Ф. А. Шамшева, 2 изд., М., 1973. *ნ. აბესაძე.*

**საბურღი თავი,** ლითონსაბურღი ჩარხის (უმეტესად საბურღის) კვანძი ან სამარჯვი, რ-ის შპინდელებშიც ამაგრებენ მჭრელ იარაღს: *ბურღს*, ზენკერს, საფართს, შიგსახრახნსა და მისთ. ს. რ. არის თვითმოქმედი (აქვს ინდვიდ. ამძრავი) და არათვითმოქმედი; ერთ- ან მრავალშპინდელიანი. ს. თ-ს, რ-საც აყენებენ შვეულსაბურღ ჩარხებზე, აქვს გადასაყენებელი შპინდელები. აგრეგატული ჩარხების ს. თ-ში შპინდელები ხისტადაა დაყენებული.

**საბურღი კოშკურა,** ნაგებობა (ლითონის კონსტრუქცია), რ-საც იყენებენ ჭაბურღილში საბურღი ინსტრუმენტის, სასანგრევო ძრავასა და სამაგრი მილების ჩაშვება-ამოწევისათვის; ს. კ-ს აქვს პოლისპასტი და ჩაშვება-ამოწევის მექანიზაციის სხვა საშუალებები, აგრეთვე საბურღი მილების მოსათავსებელი კასეტი. ს. კ-ს სიმაღლე (9-იდან 58 *მ*-მდე) დამოკიდებულია ჭაბურღილის საპროექტო სიღრმეზე; ამზადებენ სამ- და ოთხწახნაგოვანი ან წაკვეთილი პირამიდის, აგრეთვე A-ებრი ფორმისას. ს. კ-ს ან გადააადგილებენ ტრაქტორის საშუალებით, ან დაშლიან ცალკეულ კვანძებად და კვლავააწყობენ ახ. ადგილზე.

**საბურღი მილები,** მილები, რ-თა დანიშნულებაა ჭაბურღილებში საბურღი ინსტრუმენტის ჩაშვება-ამოწევა, ბრუნვისა და ინსტრუმენტზე ღერძული დატვირთვის გადაცემა, ჭაბურღილის სანგრევზე გამოსარეცხი სითხის ან შეკუმშული ჰაერის

მიწოდება. განასხვავებენ ჩვეულებრივ, დამძიმებულსა და წამყვან ს. მ-ებს. ჩვეულებრივი ს. მ. ფოლადის ან ალუმინის შენადნობების მთლიანწეული მილებია (კედლის სისქე 4,75—11 *მმ*), ერთმანეთს უკავშირდებიან საკეტისა და კონუსური კუთხვილის საშუალებით.

დამძიმებული ს. მ. ფოლადისაა (კედლის სისქე 16—50 *მმ*), ერთმანეთს უკავშირდებიან კუთხვილით. წამყვანი ს. მ. მრავალწახნაგიანი განივი კვეთისაა. მათ ათავსებენ მილების სვეტის თავზე *საბურღი დანადგარიდან* ბრუნვის გადასაცემად.

**საბურღი ურიკა,** გადასაადგილებელი დანადგარი მიწისქვეშა გვირაბებში შპურებისა და ჭაბურღილების მექანიზებული ბურღვისათვის; ამზადებენ ბრუნვითი ტიპის ელექტრობურღებისათვის (საშუალოზე ნაკლები სიმაგრის ქანების გასაბურღად), ბრუნვა-დარტყმითი ტიპის სპეც. საბურღი მანქანებისათვის (საშ. და მაგარი ქანების გასაბურღად) და დარტყმა-ბრუნვითი ტიპის სვეტური საბურღი ჩაქუჩებისათვის (ნებისმიერი სიმაგრის ქანებისათვის).

**საბურღი ჩარხი,** ლითონსაჭრელი ჩარხი, რ-ზეც ხდება გამჭოლი და ყრუ ცილინდრული, კონუსური ან საფეხურებიანი ნახვრეტების ბურღვა, გაბურღვა, ზენკერვა, გაშლა, შიგჩარხვა, კუთხვილების მოჭრა. ს. ჩ-ებზე ნამზადი, რ-შიც უნდა დამუშავდეს ნახვრეტი, სამარჯვითაა დამაგრებული მაგიდაზე ან დგარზე. იგი არ მოძრაობს, მჭრელი იარაღი კი, რ-იც ჩამაგრებულია ჩარხის შპინდელში, ბრუნავს (მთავარი ანუ ჭრის მოძრაობა) და ამავე დროს გადაადგილდება დასამუშ. ნახვრეტის ღერძის მიმართულებით (მიწოდება). ს. ჩ-ები არის შვეულად საბურღი, რადიალურად საბურღი, ჰორიზონტალურად საბურღი, საცენტრავი, მრავალშპინდელიანი, აგრეგატული, სპეციალიზებული. ს. ჩ-ის ძირითადი მახასიათებელია დამუშავების უდიდესი დიამეტრი. 3,6, 12, 16 *მმ*-მდე ნახვრეტების დასამუშავებლად იყენებენ მაგიდის შვეულად საბურღ ჩარხებს; 18, 25, 35, 50, 75 *მმ* ნახვრეტებისათვის — შვეულად საბურღსა და რადიალურად საბურღ ჩარხებს.

შვეულად ს. ჩ. (ნახ. 1) ყველაზე გავრცელებულია, იყენებენ ინდივიდ. და წვრილსერიულ წარმოებაში, მექან. და სარემონტო საამქროებში შედარებით მცირე ზომის დეტალებში ნახვრეტების დასამუშავებლად, რადიალურად საბურღ ჩარხებს კი — მძიმე და დიდგაბარიტიან დეტალებში სხვადასხვაგვარად (მ. შ. რკალზე) განლაგებული ნახვრეტების დასამუშავებლად. იარაღისა და დასამუშ. ნახვრეტის ღერძების შეთავსება ხდება შპინდელის გადაადგილებით უძრავი დეტალის მიმართ. ჰორიზონტალურად ს. ჩ-ს უმეტესად იყენებენ ღრმა ნახვრეტის დასამუშ., საცენტრავ ჩარხებს — ნამზადის ტორსებში საცენტრე ნახვრეტების დასამუშავებლად. ზოგჯერ ასეთ ჩარხებს აქვს ნამზადის გადასაჭრელი სუპორტები. მრავალშპინდელიანი ს. ჩ-ით (ნახ. 2) შესაძლებელია რამდენიმე ნახვრეტის როგორც ერთდროული, ისე თანამიმდევრული დამუშავება. არის მრავალშპინდელიანი ს. ჩ-ები და *საბურღი თავები*. მრავალშპინდელიან ს. ჩ-ებზე შპინდელები განლაგებულია წრიულად ან ერთ სწორ ხაზზე. აგრეგატული ჩარხები აწყობილია სტანდარტული კვანძებისაგან. სპეციალიზებული ს. ჩ., რ-საც სხვადასხვა ავტომატიზებული მოწყობილობა აქვს, ასრულებს განსაზღვრული რაოდენობის ოპერაციებს. დეტალების კომბინირებული დამუშავებისათვის იყენებენ საბურღ-შიგსაჩარხ, საბურღ-კუთხვილსაჭრელ, საბურღ-საფრეზსა და სხვა ჩარხებს, აგრეთვე საბურღ ავტომატებს.

*კ. ნუცუბიძე.*


საბურღი ჩარხი. ნახ. 2.

**საბურღი ჩაქუჩი,** პერფორატორი, შპურების (იშვიათად ჭაბურღილების) საბურღი დარტყმითი მოქმედების მანქანა (უმთავრესად პნევმატიკური). შედარებით იშვიათად იყენებენ ბენზინით მომუშავე შიგაწვისძრავიან მოტოპერფორატორებს. ს. ჩ. არის ხელის (მსუბუქი, საშუალო და მძიმე; მასა 10—30 *კგ*), სვეტური (მასა 50—70 *კგ*; აყენებენ *საბურღ ურიკაზე* ან ავტომიმწოდიან სვეტზე) და ტელესკოპური (მასა 30—50 *კგ*; იყენებენ ზემოთ მიმართული შპურების გასაბურღად). ვიბრაციასა და ხმაურს ამცირებენ ვიბროდამხშობი სახელურებისა და დემპფერების მეშვეობით.

**საბურღ-საკვეთი მანქანა,** მანქანა, რ-საც იყენებენ ნახშირის ფენაში ქვემოდან ზემოთ ჭაბურღილების ($d$ =390 *მმ*) გასაბურღავად და მათი შემდგომი გაფართოებისათვის 500—850 *მმ*-მდე (ზემოდან ქვემოთ). ს.-ს. მ. შედგება ბრუნვითი ბურღვის მანქანის, საბურღი ინსტრუმენტის დგარის, განმბჯენი სვეტების, აგრეთვე ნახშირის მოსაცილებელი და მტვრის დამჭერი მოწყობილობისაგან (ნახ. 1). დახრილი და ჰორიზ. ჭაბურღილების გასაბურღად იყენებენ მსუბუქი ტიპის ს.-ს. მ-ს (ნახ. 2).


ნახ. 1. მძიმე საბურღ-საკვეთი მანქანა სბმ—3.


ნახ. 2. მსუბუქი საბურღ-საკვეთი მანქანა ლბს—2.

**საბურღ-შნეკური მანქანა,** დიდი დიამეტრის (0,5—2,7 *მ*) ჭაბურღილების საბურღი მანქანა; იყენებენ სასარგებლო წიაღისეულის (ნახშირის, ქვამარილისა და სხვ.) მცირე სისქის ფენების ამოსაღებად. ს.-შ. მ-ის მთავარი მუშა ნაწილია საბურღი გვირგვინა და შნეკი, რ-საც 40—70 *მ* სიღრმის ჭაბურღილიდან ამოაქვს სასარგებლო წიაღისეულის ნაბურღი. პერსპექტიულია მრავალშპინდელიანი ელექტროამძრავიანი თვითმავალი ს.-შ. მ-ების გამოყენება.

**საბულრაოს ქედი,** მესხეთის ქედის განშტოება, გამოეყოფა დედაბერას მთასთან (1838 *მ*), მიემართება ჩრდ.-დას-ით და მთავრდება მდ. ჩხერიმელის ხეობაში სოფ. დეისთან. ქედის თხემი სამხრ.-აღმ. ნახევარზე მოსწორებულია. აგებულია შუაეოცენური უხეშმარცვლოვანი ტუფ-ბრექჩიებითა და ტუფებით. ქედის ძირითადი ნაწილი შემოსილია ნაძვისა და რცხილის ტყეებით, უკიდურესი ჩრდ.-დას. მონაკვეთი სას.-სამ. კულტურებს უკავია.

*ს. ნემანიშვილი.*

**საბძელი,** პირუტყვის საკვების — ბზის, თივის, ნამჯის, ჩალის შესანახი სათავსი. აშენებდნენ სხვადასხვა მასალისაგან (ქვითკირი, ქვა, ფიცარი, წნელი და სხვ.). ს. უმეტესად წაგრძელებული ოთხკუთხა ფორმის ნაგებობა იყო, რ-საც ტოლფერდა სახურავი ჰქონდა; ამ ტიპის გადახურვას საბძლურსაც უწოდებდნენ.

ს-ში ინახავდნენ აგრეთვე სამეურნეო იარაღს: გუთანს, აჩაჩს, კვერთს, არნადს, ნიჩაბ-ფიწალს და სხვ. საქართველოში სიდიდით განთქმული იყო ჯავახეთის ს-ები. ზოგიერთ კუთხეში ს-შივე იყო მოწყობილი კალო, სადაც ხორბლეულს უმეტესად პირუტყვს ფეხით ალეწინებდნენ.

*გ. ჯალაბაძე.*


საბურღი ჩარხი. ნახ. 1.

**საბჭოები 1905,** მუშათა დეპუტატების საბჭოები, რწმუნებულთა საბჭოები, რუსეთის მუშათა კლასის არჩევითი პოლიტიკური ორგანიზაციები, რ-ებიც აღმოცენდნენ 1905—07 რევ. მსვლელობაში საგაფიცვო მოძრაობის ხელმძღვანელობის მიზნით. ეს პროლეტარიატისა და გლეხობის რევ.-დემოკრ. დიქტატურის ჩანასახი ორგანოები იყო და საბჭ. ხელისუფლების წინამორბედს წარმოადგენდა. იხ. *მშრომელთა დეპუტატების საბჭოები*.

**საბჭოები** ჩინეთში, რევოლუციურ-დემოკრატიული ხელისუფლების ორგანოები, არსებობდა ჩინ. კომპარტიის ხელმძღვანელობით ჩინ. ზოგიერთ სასოფლო რ-ნში 1927—37. აღმოცენდა 1925—27 რევ. დაპარცხების შემდეგ. პირველი საბჭოები

საბურღ-შნეკური მანქანა.



შეიქმნა 1927 ნოემ. ხაიფინისა და ლუფინის მაზრებში (გუანდუნის პროვინცია). მსხვილ ქ-ებში საბჭოების შექმნის ცდა უშედეგოდ დამთავრდა. საბჭოების შეიარაღებული დასაყრდენი იყო ჩინ. წითელი არმია. 1931 ჩინეთში იყო დაახლ. 10 საბჭოთა რ-ნი რამდენიმე მლნ. მოსახლეობით (იხ. *ჩინეთი*, ისტ. ნარკვევი).

**საბჭოების სრულიად საკავშირო ყრილობა,** სსრკ სახელმწიფო ხელისუფლების უმაღლესი ორგანო სსრკ-ის შექმნიდან (1922 წ. 30 დეკ-იდან) სსრკ 1936 კონსტიტუციის მიღებამდე. შედგებოდა ყველა საბჭ. რესპ. საბჭოების წარმომადგენლებისაგან. დელეგატებს ირჩევდნენ საგუბერნიო (საოლქო, სამხარეო), ავტონ. რესპუბლიკების საბჭოების ყრილობებზე, ხოლო იმ მოკავშირე რესპუბლიკებში, რ-თაც არ გააჩნდათ საგუბერნიო ერთეულები, — უშუალოდ რესპ. საბჭოების ყრილობაზე. ს. ს. ს. ყ-ის განსაკუთრებულ გამგებლობას განეკუთვნებოდა სსრკ კონსტ. ძირითად საწყისებში ცვლილებების შეტანა, სსრკ შემადგენლობაში ახ. რესპუბლიკების მიღება, სსრკ სახ. მეურნ. განვითარების პერსპექტიული გეგმებისა და სახელმწ. ბიუჯეტის საფუძვლების დადგენა და სხვ. საბჭოების ყრილობა განსაზღვრავდა ყველა სახელმწ. ორგანოს საქმიანობის საერთო მიმართულებას, ქმნიდა *სსრ კავშირის ცენტრალურ აღმასრულებელ კომიტეტს*. 1922—36 გაიმართა 8 ს. ს. ს. ყ.; საგანგებო VIII ყრილობამ დაამტკიცა სსრკ 1936 კონსტიტუცია, რ-ის თანახმადაც სსრკ-ის სახელმწ. ხელისუფლების უმაღლეს ორგანოდ იქცა სსრ კავშირის *უმაღლესი საბჭო*.

**საბჭოების ყრილობა,** საბჭ. სახელმწ. ხელისუფლების ადგილობრივი და ცენტრალური ორგანო 1917 (ოქტ. რევ. შემდეგ) — 1936; ს. ყ-ების სისტემა მოიცავდა რ-ნულ (სამაზრო), საოლქო (საგუბერნიო), სამხარეო, რესპ. (ავტონ. და მოკავშირე რესპუბლიკების) და *საბჭოების სრულიად საკავშირო ყრილობას*. ს. ყ-ის შემადგენლობა *მრავალსაფეხურიანი არჩევნების* გზით, ღია კენჭისყრით ყალიბდებოდა; პირდაპირი არჩევნები ეხებოდა მხოლოდ სქალაქო და სასოფლო საბჭოების დეპუტატთა არჩევას. რ-ნული (სამაზრო) ს. ყ. ამ რ-ნის (მაზრის) ტერიტორიაზე მდებარე სასოფლო და საქალაქო საბჭოების წარმომადგენლებისგან შედგებოდა. საოლქო, საგუბერნიო, რესპ. და სრულიად საკავშ. ს. ყ. ქვემდგომი ს. ყ-ების წარმომადგენელთაგან ყალიბდებოდა. კერძოდ, საოლქო (საგუბერნიო), სამხარეო, ავტონ. რესპ. ს. ყ. შედგებოდა რაიონული ს. ყ-ებზე არჩეული დელეგატებისაგან, მოკავშირე რესპ. ს. ყ. კი — საოლქო (საგუბერნიო), სამხარეო ს. ყ-ების წარმომადგენლებისაგან (იმ რესპუბლიკაში, სადაც არ იყო საოლქო, საგუბერნიო დაყოფა — რაიონული ს. ყ-ების წარმომადგენელთაგან). ს. ყ. განიხილავდა და წყვეტდა სახელმწ., სამეურნეო და კულტ. მშენებლობის საკითხებს. სსრკ 1936 კონსტ. თანახმად, ს. ყ-ების ნაცვლად დამყარდა უშუალოდ მოსახლ. მიერ არჩეული მშრომელთა დეპუტატების საბჭოების ერთიანი სისტემა.

**საბჭოთა არმია,** ტერმინი, რ-მაც 1946 თებ. შეცვალა სახელწოდება წითელი არმია. გულისხმობს სსრკ შეიარაღებული ძალების ყველა სახეობას, გარდა სამხ.-საზღვ. ფლოტისა.

**საბჭოთა არმიისა და სამხედრო-საზღვაო ფლოტის დღე,** საერთო-სახალხო დღესასწაული, აღინიშნება ყოველწლიურად 23 თებერვალს სოციალისტური სამშობლოს დასაცავად 1918 წითელ არმიაში მოხალისეთა მასობრივად შესვლისა და წითელი არმიის რაზმების მიერ გერმ. დამპყრობლებისადმი მედგარი წინააღმდეგობის აღსანიშნავად.

**საბჭოთა არმიის სიმღერისა და ცეკვის წითელდროშოვანი ანსამბლი** ა. ა ლ ე ქ ს ა ნ დ რ ო ვ ი ს ს ა ხ ე ლ ო ბ ი ს ა, სსრკ ერთ-ერთი უდიდესი მხატვრული კოლექტივი, შეიქმნა 1928 (თავდაპირველად ეწოდებოდა წითელარმიელთა სიმღერის ანსამბლი). დაარსებიდან 1946-მდე ანსამბლს ხელმძღვანელობდა ა. *ალექსანდროვი*, 1946-იდან — სსრკ სახ. არტისტი ბ. ალექსანდროვი. ანსამბლი შედგება მამაკაცთა ოთხხმიანი გუნდის, ორკესტრისა და მამაკაცთა ქორეოგრაფიული ჯგუფისაგან. ანსამბლის რეპერტუარშია საბჭ. და საზღვარგარეთული მუს. ნაწარმოებები, ხალხ. სიმღერები. ანსამბლი გასტროლებს მართავს სსრკ რესპუბლიკებში და საზღვარგარეთ (იყო 20 ქვეყანაში). კოლექტივი დაჯილდოებულია საპატიო რევ. წითელი დროშით, რ-ზედაც წითელი დროშის ორდენია დაბნეული (1935), წითელი დროშის ორდენით (1949); მინიჭებული აქვს საფრ. საერთაშ. პრემია „გრან პრი“ (1937); „ოქროს დისკობოლი“ (1961), „ოქროს დისკო“ (1968); დაჯილდოებულია ჩეხოსლ. სრ (1965), მონღ. სრ (1964) ორდენებით. 1946 ანსამბლს მიენიჭა ა. ალექსანდროვის სახელი. ანსამბლის სოლისტებს შორის არიან სსრკ სახ. არტისტები ე. ბელიაევი და ა. სერგეევი.

**საბჭოთა არმიის ცენტრალური თეატრი** ა კ ა დ ე მ ი უ რ ი (1975-იდან), რუსული დრამატული თეატრი მოსკოვში. დაარსდა 1929 მუშათა და გლეხთა წითელი არმიის პოლიტსამმართველოს ინიციატივით. თეატრის პირველი წარმატებები დაკავშირებულია ი. ზავადსკისთან, რ-იც დასს ხელმძღვანელობდა 1932 — 35, დადგა სპექტაკლები: პრუტის „მსტისლავ უდალოი“ (1932), კორნეიჩუკის „ესკადრის დაღუპვა“ (1934) და სხვ. ამ პერიოდის წამყვანი მსახიობები იყვნენ ა. ბოგდანოვა, ნ. კონოვალოვი, ა. პეტროვი, ფ. რანევსკაია, მ. პერცოვსკი და სხვ. რეჟისორები ე. ტელეშევა, ა. ლობანოვი. თეატრის ფუძემდებელი და მისი საუკეთესო ტრადიციების შემქმნელი, კოლექტივის იდეური და მხატვრული აღმზრდელი გახდა რეჟისორი და პედაგოგი ა. პოპოვი (თეატრს სათავეში ედგა 1935—58). ამ პერიოდის საუკეთესო სპექტაკლებია: გორკის „მდაბიონი“ (1935) და „ვასა ჟელეზნოვა“, შექსპირის „ჭირვეულის მორჯულება“ (1937), კორნეიჩუკის „ფრონტი“ (1942), ჩეპურინის „სტალინგრადელები“ (1944), ლოპე დე ვეგას „ცეკვის მასწავლებელი“ (1946), შტეინის „ადმირალის დროშა“ (1950), მ. ბარათაშვილის „ჭრიჭინა“ (1953), ჰიქმეთის „ყველასგან დავიწყებული“ (1958) და სხვ. 50-იან წლებში თეატრში მუშაობდნენ რეჟისორები: დ. ტუნკელი, ა. შაფსი, ი. ვოროშილოვი და სხვ. 50—60-იანი წწ. სპექტაკლებია: შტეინის „ოკეანე“ (1961), გორკის „იაკობ ბოგომოლოვი“ (1962) და სხვ. 60—70-იან წლებში დაიდგა არბუზოვის „ჩემი საწყალი მარატი“ (1965), პანოვას „ნადეჟდა მილოვანოვა“ (1967), პავლოვსკის „ელეგია“ (1968), ჩეხოვის „ძია ვანია“ (1969), ვასილიევის „განთიადი აქ წყნარია“ (1971), დვორეცკის „კოვალიოვა პროვინციიდან“ (1974), ვიშნევსკის „ჩვენ, რუსი ხალხი“, დე ფილიპოს „გამოცდები არასდროს არ მთავრდება“ (ორივე 1976) და სხვ. 1979 თეატრის დასში არიან: სსრკ სახ. არტისტები ლ. დობრჟანსკაია, ვ. ზელდინი, ლ. კასატკინა, ნ. საზონოვა; რსფსრ სახ. არტისტები: ა. ბოგდანოვა, ვ. კაპუსტინა, მ. პასტუხოვა, მ. მაიოროვი, დ. საგალი, ბ. სიტკო; რფსრ დამს. არტისტები: ტ. ალექსეევა, ლ. გოლუბკინა, კ. ზახაროვი, ს. კულაგინი, მ. პერცოვსკი, ა. პოკროვსკაია, ი. რიაბინინი, ვ. სოშალსკი და სხვ. რეჟისორები: ა. ბურდონსკი, ბ. მოროზოვი; მთავარი რეჟისორი რ. გორიაევი (1974-იდან). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენით (1980).

**„საბჭოთა აფხაზეთი“,** ქართული გაზეთი, საქართველოს კპ აფხ. საოლქო კომიტეტის, აფხ. ასსრ უმაღლესი საბჭოსა და მინისტრთა საბჭოს ორგანო; გამოდის 1937-იდან სოხუმში კვირაში 5-ჯერ. გაზეთი აშუქებს ავტონ. რესპ. საზ.-პოლიტ. და კულტ. ცხოვრებას. ტირაჟი 23 ათ. (1982).

**„საბჭოთა აჭარა“,** აჭარის ასსრ. სახელმწიფო გამომცემლობა; შედის საქ. სსრ მინისტრთა საბჭოს გამომცემლობათა, პოლიგრ. და წიგნის ვაჭრობის საქმეთა სახელმწ. კომიტეტის სისტემაში; დაარსდა 1921 ბათუმში. ბეჭდავს საზ.-პოლიტ., სოც.-ეკონ., მხატვრულ ლიტ-რას და სხვ. ყოველწლიურად გამოსცემს 60-ზე მეტი დასახელების წიგნს (საერთო ტირაჟი 200 ათ.). გამომცემლობის პოლიგრ. ბაზა ბათუმის № 9 სტამბა.

**„საბჭოთა აჭარა“,** ქართული გაზეთი საქართველოს კპ აჭარის საოლქო კომიტეტის, აჭარის ასსრ უმაღლესი საბჭოსა და მინისტრთა საბჭოს ორგანო; გამოდის 1921-იდან ბათუმში კვირაში 5-ჯერ, თავდაპირველად გაზეთს ერქვა „უწყებები“ (გამოდიოდა ქართ. და რუს. ენებზე, იყო ბათუმის საოლქო რევკომისა და მე-11 წითელი არმიის პოლიტ. განყბის ორგანო), 1922-იდან — „პროლეტარული ბრძოლა“, 1923 წ. 29 მარტიდან — „ბრძოლა“, 1924 წ. 18 მარტიდან — „ფუხარა“ („ღარიბი“), 1929 წ. 17 მარტიდან 1936 წ. 6 თებ-მდე „საბჭოთა აჭარისტანი“, შემდეგ კი — „ს. ა.“ აშუქებს ავტონ. რესპუბლიკის საზ.-პოლიტ. და კულტ. ცხოვრებას. ტირაჟი 23 ათ. (1983).

**საბჭოთა ახალგაზრდობის ანტიფაშისტური კომიტეტი,** საზოგადოებრივი ორგანიზაცია. დაარსდა 1941. იყო სსრკ-ის ახალგაზრდობის წარმომადგენელი საერთაშ. ახალგაზრდულ მოძრაობაში დიდი სამამულო ომის (1941 — 45) დროს და მის შემდეგ. კომიტეტი ხელმძღვანელობდა სსრკ-ის ახალგაზრდობის თანამშრომლობას საზღვარგარეთის ქვეყნების ახალგაზრდულ ორგანიზაციებთან, შედიოდა დემოკრ. ახალგაზრდობის მსოფლიო ფედერაციაში, სტუდენტთა საერთაშ. კავშირში. ურთიერთობა ჰქონდა დამყარებული უცხოეთის 70 ქვეყნის 200-ზე მეტ დემოკრ. ახალგაზრდულ ორგანიზაციასთან. 1956 ეწოდა სსრკ-ის ახალგაზრდული ორგანიზაციების კომიტეტი.

**საბჭოთა კავშირი,** იხ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი*.

**საბჭოთა კავშირ-ინგლის-ირანის ხელშეკრულება,** იხ. *ინგლის-საბჭოთა კავშირ-ირანის ხელშეკრულება 1942*.

**საბჭოთა კავშირის გმირი,** საპატიო წოდება სსრ კავშირში, წარჩინების უმაღლესი ხარისხი სახელმწიფოს წინაშე დამსახურებისათვის — გმირობისათვის. დაწესებულია 1934. ანიჭებს სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმი. ს. კ. გ-ს გადაეცემა სსრკ-ის უმაღლესი ჯილდო — ლენინის ორდენი; სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის სიგელი და მედალი „ოქროს ვარსკვლავი“. საბჭ. კავშირის ორგზის გმირს აჯილდოებენ მეორე „ოქროს მედლით“ და მის სამშობლოში ბრინჯაოს ძეგლს აუგებენ. სამგზის გმირის ბრინჯაოს ბიუსტი კი მოსკოვში დაიდგმება. მეორე და მესამე მედლით დაჯილდოების შემთხვევაში ს. კ. გ-ს გადაეცემა სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის განსაკუთრებული სიგელი. ს. კ. გ-ის წოდების ჩა-

მორთმევა შეუძლია მხოლოდ სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს. საქართველოში 1983 იყო 164 ს. კ. გ.

**საბჭოთა კავშირის დეპეშათა სააგენტო** (საკდესი), სსრკ-ის ცენტრალური საინფორმაციო სააგენტო, რ-იც ავრცელებს საკავშირო და საერთაშორისო ინფორმაციას. დაარსდა 1917 პეტროგრ. დეპეშათა სააგენტოს სახელწოდებით, 1918 ეწოდა რუს. დეპეშათა სააგენტო, 1925-იდან — საკდესი.

ასახავს სსრკ-ის საზ.-პოლიტ. ცხოვრებას, ფართოდ აშუქებს საერთაშ. ვითარებას. საკდესი, მისი კორესპონდენტთა ქსელი, მოკავშირე რესპუბლიკების დეპეშათა სააგენტოები წარმოადგენენ ერთიან საინფორმაციო სისტემას.

საკდესს სსრკ-ში 500-ზე მეტი კორესპონდენტი ჰყავს, საზღვარგარეთის 100-ზე მეტ ქვეყანაში აქვს განყ-ბები და საკორესპონდენტო ბიუროები; ტელეტაიპით გადასცემს საკავშ. და საერთაშ. ინფორმაციის მაცნეებს. საკდესის ინფორმაციას სსრკ-ში ღებულობს 3700 გაზეთი, 50 რადიოსადგური, 80 ტელესტუდია, 75 სახელმწიფოს 300-ზე მეტი ორგანიზაცია, ინფორმაცია ვრცელდება რუს., ინგლ., ესპ., ფრანგ., გერმ., არაბ. ენებზე.

სააგენტოს სათავეში დგას გენ. დირექტორი; კოლეგიაში შედიან გენ. დირექტორი, მისი მოადგილეები და სააგენტოს ძირითადი სამსახურების ხელმძღვანელები. საკდესის ცენტრ. აპარატის უმნიშვნელოვანესი დანაყოფები მოსკოვშია.

1975 საკდესი დაჯილდოვდა ოქტომბრის რევოლუციის ორდენით.

**საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია** (სკკპ), რუსეთის პროლეტარიატის რევოლუციური პარტია, რ-იც დააარსა ვ. ი. ლენინმა XIX—XX სს. მიჯნაზე; მუშათა კლასის პარტია — სკკპ — სსრკ-ში სოციალიზმის გამარჯვებისა და საბჭ. საზ-ბის სოც. და იდეურ-პოლიტ. ერთიანობის განმტკიცების შედეგად მთელი საბჭ. ხალხის პარტია გახდა. „საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია საბჭოთა ხალხის მებრძოლი ნაცადი ავანგარდია, რომელიც ნებაყოფლობის საწყისებზე აერთიანებს სსრ კავშირის მუშათა კლასის, კოლმეურნე გლეხობისა და ინტელიგენციის მოწინავე, ყველაზე შეგნებულ ნაწილს...

პარტია ხალხისათვის არსებობს და ხალხს ემსახურება. იგი საზოგადოებრივ-პოლიტიკური ორგანიზაციის უმაღლესი ფორმაა, საბჭოთა საზოგადოების ხელმძღვანელი და წარმმართველი ძალაა... საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია საერთაშორისო კომუნისტური და მუშათა მოძრაობის განუყოფელი, შემადგენელი ნაწილია" (სკკპ წესდება, თბ., 1977, გვ. 3, 4, 6). 1898-იდან (I ყრილობა) ეწოდებოდა რუს. ს.-დ. მუშათა პარტია— რსდმპ, 1917-იდან — რუს. ს.-დ. მუშათა პარტია (ბოლშევიკებისა) — რსდმპ (ბ). 1918 მარტში VII ყრილობაზე ეწოდა რუს. კომუნისტური პარტია (ბოლშევიკებისა) — რკპ (ბ). სსრკ-ის შექმნის გამო პარტიის XIV ყრილობამ (1925) რკპ (ბ)-ს უწოდა საკავშ. კომუნისტური პარტია (ბოლშევიკებისა) — საკ. კპ (ბ). პარტიის XIX ყრილობამ (1952) საკ. კპ (ბ)-ს უწოდა სკკპ.

სკკპ მეცნ. კომუნიზმის პარტიაა. სკკპ-ის თეორ. საფუძველს შეადგენს *მარქსიზმ-ლენინიზმი* — საზ-ბის რევ. გარდაქმნის მეცნ. საფუძველი. სკკპ, ხელმძღვანელობდა რა მარქსისტულ-ლენინური მოძღვრებით, შემოქმედებითად ავითარებდა და ამდიდრებდა მას და ყოველ ისტ. ეტაპზე თავის პროგრამებში განსაზღვრავდა მორიგ და პერსპექტიულ ამოცანებს (იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა*), მაგრამ მუდმივი და უცვლელი რჩებოდა პარტიის საბოლოო მიზანი — კომუნიზმის აშენება.

ეყრდნობოდა რა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის იდეებს პროლეტ. პარტიის შესახებ, ვ. ი. ლენინი კრიტიკულად აზოგადებდა რუს. და საერთაშ. რევ. მოძრაობის გამოცდილებას და ამის შედეგად ჩამოაყალიბა მწყობრი მოძღვრება პარტიის როგორც მუშათა კლასის რევ. ორგანიზაციის უმაღლესი ფორმის შესახებ. ლენინმა შექმნა ახ. ტიპის პროლეტ. პარტია (იხ. *ახალი ტიპის პარტია*), რ-მაც მეცნ. სოციალიზმი პირველმა შეუერთა მასობრივ მუშათა მოძრაობას. ვ. ი. ლენინმა პარტია მძიმე განსაცდელსა და სასტიკი დევნის ქარცეცხლში გამოატარა. ამ ბრძოლაში პარტია განმტკიცდა და უძლეველ ძალად იქცა.

1917 ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ კომუნისტური პარტია ქვეყნის ერთადერთი პოლიტ. პარტია გახდა. წვრილბურჟ. პარტიებმა (მენშევიკები, ესერები და სხვ.) ანტიპროლეტ., ანტისახ. პარტიებად გამოამჟღავნეს თავი. შემთანხმებლურობის პოლიტიკამ ისინი მუშათა კლასისა და ყველა მშრომელის ინტერესების ღალატამდე მიიყვანა. საბოლოო ანგარიშით, კონტრრევ. ბანაკში ამოყვეს თავი. სკკპ მმართველი პარტია გახდა. 1918 ლენინი აღნიშნავდა: „ჩვენ, ბოლშევიკების პარტიამ, რუსეთი დავარწმუნეთ, რუსეთი ჩვენ ბრძოლით წავართვით — მდიდრებს ღარიბებისათვის, ექსპლუატატორებს — მშრომელთათვის. ახლა ჩვენ რუსეთი უნდა ვმართოთ" (ლენინი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 27, გვ. 283).

სკკპ ხელმძღვანელობს საბჭ. ხალხის მთელ აღმშენებლობით საქმიანობას, ამუშავებს საბჭ. სახელმწიფოს მეცნიერულად დასაბუთებულ საშინაო და საგარეო პოლიტიკას, აერთიანებს და წარმართავს სახელმწ. ორგანოებისა და საზ. ორგანიზაციების — სახ. დეპუტატთა საბჭოების, პროფკავშირების, კომკავშირის, კოოპ. გაერთიანებების, შემოქმედებითი კავშირების, კულტ. და სამეცნ.-ტექ. საზ-ბის, სპორტ. და თავდაცვითი ორგანიზაციების და სხვ. მუშაობას. „ჩვენს რესპუბლიკაში, — აღნიშნავდა ვ. ი. ლენინი, — არც ერთ მნიშვნელოვან პოლიტიკურ ან ორგანიზაციულ საკითხს არ წყვეტს არც ერთი სახელმწიფო დაწესებულება ისე, თუ პარტიის ცეკას სახელმძღვანელო მითითებანი არ ექნა" (იქვე, ტ. 31, გვ. 39). სსრკ კონსტიტუციამ (1977) კანონმდებლობის წესით დაამკვიდრა სკკპ-ის ხელმძღვანელი როლი საბჭ. სახელმწიფოში.

სსკპ-ის ორგანიზაციული საფუძვლები ჩამოყალიბებულია *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის წესდებაში*. წესდების თანახმად, პარტიის ორგანიზაციული წყობის ცენტრ. პრინციპია *დემოკრატიული ცენტრალიზმი*.

სკკპ-ის უმაღლესი ორგანოა პარტ. ყრილობა. იგი ირჩევს ცენტრ. კომიტეტს და ცენტრ. სარევიზიო კომისიას. მორიგ ყრილობებს ცენტრ. კომიტეტი იწვევს სულ ცოტა 5 წელიწადში ერთხელ. ყრილობებს შორის პერიოდში პარტიის მთელ საქმიანობას ხელმძღვანელობს სკკპ ცენტრ. კომიტეტი.

სკკპ ცკ ირჩევს: ცკ-ის პოლიტბიუროს, ცკ-ის სამდივნოს, ცკ-ის გენ. მდივანს, ცენტრ. კომიტეტი ქმნის პარტ. კონტროლის კომიტეტს.

პარტიის საფუძველს შეადგენს *პირველადი პარტიული ორგანიზაცია*.

სკკპ-ის ხელმძღვანელობით მუშაობს *სრულიად საკავშირო ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი* (საკ. ალკკ)

1983 წ. 1 იანვ. სკკპ-ში იყო 18117903 კომუნისტი. ისინი გაერთიანებული იყვნენ მოკავშირე რესპუბლიკების 14 კომპარტიაში, 6 სამხარეო, 151 საოლქო, 10 საოკრუგო, 875 საქალაქო, 631 ქალაქის რაიონულ, 2886 სოფლის რაიონულ, 425897 პირველად პარტ. ორგანიზაციაში. პარტ. განათლების სისტემაში 1982—83 სასწ. წელს სწავლობდა 17 მლნ-მდე კაცი. ხელმძღვ. პარტ. და საბჭ. კადრები სწავლობენ სკკპ ცკ-თან არსებულ საზ. მეცნ. აკადემიაში, სკკპ ცკ-თან არსებულ დაუსწრებელ უმაღლეს პარტ. სკოლაში. 1981 მუშაობდა აგრეთვე 15 რესპ. და საოლქთაშორისო უმაღლესი პარტ. სკოლა, 146 საბჭ. და პარტ. მუშაკების კვალიფიკაციის ასამაღლებელი კურსები.

სამეცნ.-კვლ. ცენტრია სკკპ ცკ-თან არსებული *მარქსიზმ-ლენინიზმის ინსტიტუტი* რ-საც თავისი ფილიალები აქვს მოკავშირე რესპუბლიკებში.

სკკპ ფართო საგამომცემლო საქმიანობას ეწევა (იხ. სტ. *ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვა*). სკკპ ცკ-ის ორგანოა გაზ. „პრავდა". სკკპ ცკ-ის გაზეთებია: „სოვეტსკაია როსსია", „სოციალისტიჩესკაია ინდუსტრია", „სელსკაია ჟიზნი", „სოვეტსკაია კულტურა". სკკპ ცკ-ის ყოველკვირეულია „ეკონომიჩესკაია გაზეტა". სკკპ ცკ-ის თეორ. და პოლიტ. ჟურნალია „კომმუნისტი". სკკპ ცკ-ის ჟურნალებია: „აგიტატორი", „პარტიინაია ჟიზნი", „პოლიტიჩესკოე სამოობრაზოვანიე". სკკპ ცკ-ის გამგებლობაში შედის: გამომც. „პრავდა", „პოლიტიკური ლიტერატურის გამომცემლობა" (პოლიტგამი). თავიანთი გამომცემლობები აქვთ აგრეთვე მოკავშ. რესპუბლიკების კომპარტიათა ცენტრ. კომიტეტებს.

### სკკპ ისტორიის ძირითადი ეტაპები

**ბოლშევიკური პარტიის შექმნა.** რუს. მარქსისტული პარტია უმდიდრესი რევ. ტრადიციების მემკვიდრე იყო. რუს. სოციალ-დემოკრ. წინამორბედებად ვ. ი. ლენინი თვლიდა რევოლუციონერ-დემოკრატებს, რუს. უტოპისტ სოციალისტებს: ბ. ბელინსკის, ა. გერცენს, ნ. ჩერნიშევსკის, ნ. დობროლიუბოვს და 70-იანი წწ. რევოლუციონერ-ნაროდნიკებს (იხ. *ხალხოსნობა*).

მას შემდეგ, რაც რუსეთში XIX ს. II ნახევარში დაიწყო კაპიტალიზმის განვითარება, სწრაფად ყალიბდებოდა ახ. საზ. კლასები — პროლეტარიატი და ბურჟუაზია და ძლიერდებოდა მ. შ. წინააღმდეგობანი, გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა. 70-იანი წწ. შუა ხანებიდან ახალგაზრდა მუშათა მოძრაობის მოწინავე წარმომადგენლებმა დაიწყეს საკუთარი, ხალხოსნურისაგან განსხვავებული გზის ძებნა. გამოიკვეთნენ მუშათა წინამძღოლები—ს. ხალტურინი, ვ. *ობნორსკი*, პ. *ალექსეევი* პ. მოისეენკო და სხვები.

70-იან წლებში შეიქმნა პირველი მუშათა სოციალ. კავშირები, რ-ებიც არალეგალურად მოქმედებდნენ. 1875 ოდესაში ჩამოყალიბდა *„სამხრეთ რუსეთის მუშათა კავშირი"* (ხელმძღვანელი ე. *ზასლავსკი*), 1878 პეტერბურგში — *„რუს მუშათა ჩრდილოეთის კავშირი"* (ხელმძღვანელები ს. ხალტურინი, ვ. ობნორსკი). ორივე კავშირი აყენებდა ამოცანას ძალდატანების გზით დაემხოთ არსებული წყობილება და მოეპოვებინათ პოლიტ. თავისუფლება, მაგრამ მათ პროგრამას მაინც ხალხოსნური გავლენის დაღი აჩნდა.

რუს. პირველი მარქსისტული ჯგუფის ორგანიზატორი გახდა გ. *პლეხანოვი*, რ-მაც 1883 საზღვარგარეთ (ჟენევაში) შექმნა *„შრომის განთავისუფლების" ჯგუფი*. ამ ჯგუფთან ერთად, შემდეგ კი მისი გავლენით თანდათან შეიქმნა ს.-დ. ორგანიზაციები: 1883 დეკ. პეტერბურგში „რუს სოციალ-დემოკრატთა პარტია" (იხ. *ბლა-*

*გოევის ჯგუფი*), 1885 — „*სანქტ-პეტერბურგის ხელოსანთა ამხანაგობა*“, 1888—89 წლებში ვოლგისპირეთში მარქსისტული წრეების ორგანიზატორი გახდა ნ. *ფედოსეევი*. ასეთივე წრეები და ს.-დ. ჯგუფები გაჩნდა უკრაინაში, ბელორუსიაში, პოლონეთში, ამიერკავკასიაში, ლიტვაში. 1883 — 94 ათწლეული რუსეთში ს.-დ. მოძრაობის ჩასახვის, ს.-დ-ის თეორიისა და პროგრამის წარმოშობისა და დამკვიდრების პერიოდი იყო.

რუსეთში მარქსისტული მიმართულების დამკვიდრება და მარქსიზმის მოძღვრების განვითარება დაკავშირებულია ვ. ი. ლენინის სახელთან, რ-მაც თავისი რევ. მოღვაწეობა დაიწყო 80-იანი წწ. დამლევს. ამ მხრივ თვალსაჩინო როლი შეასრულეს ლენინის 90-იანი წწ. ნაშრომებმა («*რანი არიან „ხალხის მეგობრები“ და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ?*» და „*კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში*“), რ-ებიც ხალხოსნებისა და „ლეგალური მარქსისტების“ წინააღმდეგ იყო მიმართული. ვ. ი. ლენინი თავის ნაშრომებში ავითარებდა რევ. თეორიას და ამასთან ითვალისწინებდა ახ. ისტ. გამოცდილებას, რევ. მოძრაობის ახ. მოთხოვნებს.

90-იანი წწ. შუა ხანებიდან რუს. გამათ. მოძრაობაში დაიწყო პროლეტ. ეტაპი. მუშათა კლასმა ხელი მოკიდა თავისი პარტიის შექმნას. 1895 ვ. ი. ლენინმა ჩამოაყალიბა *პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირი“*, რ-იც მუშათა მოძრაობას უხამებდა მეცნ. სოციალიზმს. იგი გახდა ჩანასახი რევ. პროლეტ. პარტიისა. „ბრძოლის კავშირები“ შეიქმნა აგრეთვე ეკატერინოსლავსა და კიევში, „მუშათა კავშირები“ მოსკოვსა და ივანოვო-ვოზნესენსკში; ს.-დ. ორგანიზაციები მთელს ქვეყანაში იქმნებოდა. 1898-თვის არალეგალური მარქსისტული ორგანიზაციები და ჯგუფები არსებობდა რუს. 50-ზე მეტ ქალაქში.

პეტერბ. „ბრძოლის კავშირის“ ინიციატივით 1898 წ. 1—3 (13—15) მარტს მოიწვიეს *რსდმპ I ყრილობა*, რ-მაც გამოაცხადა მარქსისტული მუშათა პარტიის შექმნა. ყრილობის შემდეგ ს.-დ. ორგანიზაციის კავშირებს რსდმპ კომიტეტები ეწოდა. მალე რსდმპ-ში გაჩნდა ოპორტუნისტული მიმდინარეობა „*ეკონომიზმი*“. „ეკონომისტები“ ილაშქრებდნენ დამოუკიდებელი პოლიტ. პარტ. ორგანიზაციის, პოლიტ. ბრძოლის წინააღმდეგ და მოუწოდებდნენ მხოლოდ ეკონ. მოთხოვნებისათვის ბრძოლისაკენ. ერთიანი, ცენტრალიზებული მარქსისტული პარტიის შექმნის საქმეში გადამწყვეტი როლი ითამაშა საერთო-რუს. პოლიტ. არალეგალურმა გაზეთმა „*ისკრამ*“.

რუს. მარქსისტული პარტიის წარმოშობის ობიექტური წანამძღვრები განაპირობა კაპიტალიზმის განვითარებამ, მუშათა მოძრაობის ზრდამ. XIX—XX სს. მიჯნაზე რუსეთში სხვა სახელმწიფოების მსგავსად დაიწყო კაპიტალიზმის განვითარების უმაღლესი სტადია—*იმპერიალიზმი*. XX ს. დამდეგს რუსეთი კვლავ მსოფლიო იმპერიალიზმის წინააღმდეგობათა საკვანძო პუნქტი გახდა. რევ. მოძრაობის ცენტრმა დას. ევროპიდან გადაინაცვლა რუსეთში, რ-იც ლენინიზმის სამშობლოდ, რევ. აზროვნებისა და რევ. მოქმედების მსოფლიო ცენტრად იქცა. წიგნში „*რა ვაკეთოთ?*“ (1902) ვ. ი. ლენინმა განავითარა მარქსისა და ენგელსის იდეები პროლეტ. პარტიის შესახებ, შეიმუშავა საფუძვლები ახ. ტიპის ისეთი რევ.-მარქსისტული პარტ. მოძღვრებისა, რ-საც შეეძლო დაერაზმა მასები სოციალ. რევოლუციისათვის. მან ნათელყო მარქსისტული თეორიის უდიდესი მნიშვნელობა, ურომლისოდაც რევ. მოძრაობა ვერ იარსებებდა.

ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით „ისკრის“ რედაქციამ შეიმუშავა პროგრამის მარქსისტული პროექტი და პარტ. წესდების პროექტი, იდეურად გაანადგურა „ეკონომიზმი“ და პარტიის ადგილ. კომიტეტები მარქსიზმის პრინციპების საფუძველზე შეაკავშირა, მოამზადა რსდმპ II ყრილობის მოწვევა. „ისკრის“ იდეური პრინციპებით გაერთიანდნენ რევოლუციონერები ი. ბაბუშკინი, ნ. ბაუმანი, რ. ზემლიაჩკა, მ. კალინინი, ვ. კეცხოველი, ლ. კრასინი, პ. კრასიკოვი, ნ. კრუპსკაია, გ. კრჟიჟანოვსკი, ფ. ლენგნიკი, პ. ლეპეშინსკი, ვ. ნოგინი, გ. პეტროვსკი, ო. პიატნიცკი, ი. სვერდლოვი, ს. სპანდარიანი, ი. სტალინი, ე. სტასოვა, ს. შაუმიანი და სხვები. შემდეგ ისინი პარტ. ხელმძღ. ბირთვში შევიდნენ.

*რსდმპ II ყრილობამ* (1903) მიიღო პარტიის პროგრამა, რ-იც შედგებოდა პროგრამა-მინიმუმისა და პროგრამა-მაქსიმუმისაგან. საერთაშ. სოციალ. მოძრაობის ისტორიაში პირველად იყო, რომ მუშათა კლასის პარტიის პროგრამა შეიცავდა მოთხოვნას დამყარებულიყო *პროლეტარიატის დიქტატურა*, რ-ის აუცილებლობაც სოციალ. საზ-ბის ასაშენებლად თეორიულად დაამტკიცეს კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა და ყოველმხრივ დაასაბუთა ვ. ი. ლენინმა. ყრილობაზე პარტიის პროგრამისა და წესდების განხილვისას მწვავე ბრძოლა გაჩაღდა (იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა*; *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის წესდება*). წესდების I პარაგრაფის ლენინისეული ფორმულირება ასეთი იყო: „პარტიის წევრად ითვლება ყველა, ვინც ცნობს მის პროგრამას და ეხმარება პარტიას როგორც მატერიალური სახსრებით, ისე პირადი მონაწილეობით ერთ-ერთ პარტიულ ორგანიზაციაში“. ხმის მცირე უმრავლესობით I პარაგრაფი მიიღეს მარტოვისეული ფორმულირებით, რ-იც არ მოითხოვდა პარტ. წევრის პირად მონაწილეობას პარტ. ორგანიზაციის მუშაობაში და ფართოდ უღებდა კარს მერყევ წვრილბურჟ. ელემენტებს. მაგრამ ყრილობის დასასრ. ვ. ი. ლენინის მომხრეები უმრავლესობას წარმოადგენდნენ და ცენტრ. დაწესებულებების, ცენტრ. კომიტეტისა და ცენტრ. ორგანოს არჩევნებში გაიმარჯვეს. რსდმპ II ყრილობის შემდეგ ვ. ი. ლენინის მომხრეებს ეწოდათ ბოლშევიკები, მარტოვის მომხრეებს — მენშევიკები (იხ. სტატიები *ბოლშევიზმი*, *მენშევიზმი*). ყრილობის ძირითადი შედეგი ის იყო, რომ შეიქმნა მარქსისტული ბოლშევიკური პარტია, ახ. ტიპის პროლეტ. პარტია. „ბოლშევიზმი,— წერდა ლენინი, — როგორც პოლიტიკური აზროვნების მიმდინარეობა და როგორც პოლიტიკური პარტია, 1903 წლიდან არსებობს“ (იქვე, ტ. 31, გვ. 9).

რსდმპ II ყრილობის შემდეგ მენშევიკები მთელი პარტ. მუშაობის დეზორგანიზაციის გზას დაადგნენ. ნაშრომში „*ნაბიჯი წინ, ორი ნაბიჯი უკან*“ („კრიზისი ჩვენს პარტიაში“) (1904) ლენინმა ამხილა მენშევიკების ანტიპარტ. საქმიანობა და დიდი წვლილი შეიტანა პარტიის მშენებლობის ორგანიზაციული საფუძვლების შემუშავებაში.

**ბოლშევიკური პარტიის ბრძოლა ცარიზმის დამხობისათვის**

1905 რუსეთში დაიწყო პირველი ბურჟ.-დემოკრ. რევოლუცია. რსდმპ-მ შეიმუშავა თავისი ტაქტიკა რევოლუციაში. ეს გააკეთა ბოლშევიკურმა *რსდმპ III ყრილობამ*, რ-მაც განსაზღვრა რევ. ხასიათი, მამოძრავებელი ძალები და ამოცანები, დასახა პარტიის ტაქტიკური ხაზი, დაგმო მენშევიკთა გამთიშველი მოქმედება, მიიღო წესდების I პარაგრაფის ლენინისეული ფორმულირება, აირჩია ცენტრალური კომიტეტი, პარტიის ცენტრ. ორგანო გახდა გაზ. „პროლეტარი“. ბოლშევიკთა ტაქტიკის თეორ. დასაბუთება და მენშევიკთა ტაქტიკის კრიტიკა ვ. ი. ლენინმა მოგვცა ნაშრომში „*სოციალ-დემოკრატიის ორი ტაქტიკა დემოკრატიულ რევოლუციაში*“ (1905).

რუს. 1905—07 რევოლუციაში (იხ. *რევოლუცია რუსეთში 1905—07*) პროლეტარიატი საერთო-დემოკრ. მოძრაობის ავანგარდში იყო. მას მეთაურობდა ბოლშევიკური პარტია. „1905 წლის გაზაფხულზე, — წერდა ლენინი, — ჩვენი პარტია არალეგალური წრეების კავშირს წარმოადგენდა; შემოდგომაზე იგი მ ი ლ ი ო ნ ო ბ ი თ პროლეტარიატის პარტიად იქცა“ (იქვე, ტ. 15, გვ. 172).

შემოდგომაზე ქვეყანა შეძრა 1905 წლის *ოქტომბრის სრულიად რუსეთის პოლიტიკურმა გაფიცვამ*. გაფიცვის დროს და შემდეგაც ბევრ სამრეწვ. ცენტრში შეიქმნა მუშათა დეპუტატების საბჭოები, რ-ებიც ლენინმა ხალხის ახ. რევ. ხელისუფლების ჩანასახად მიიჩნია. 1905 *დეკემბრის შეიარაღებული აჯანყებები*, რ-იც ბოლშევიკთა ხელმძღვანელობით მიმდინარეობდა მოსკოვსა და სხვ. ქ-ებში, რევ. აღმავლობის უმაღლესი წერტილი გახდა. ცარიზმმა შეძლო მათი ჩახშობა, მაგრამ რევოლუცია გრძელდებოდა. 1906 ცარიზმი იძულებული გახდა *სახელმწიფო სათათბირო* მოეწვია. ასეთ პირობებში, როცა რევ. გამარჯვების ინტერესები პროლეტარიატის მთელი ძალების შეკავშირებას მოითხოვდა, რსდმპ გათიშული იყო. ბოლშევიკური და მენშევიკური კომიტეტები პარალელურად მოქმედებდნენ. მუშათა მოძრაობაში მონაწილეობდნენ აგრეთვე ბუნდი, პოლ. და ლიტვ. ს.-დ., ლატვ. სოციალ-დემოკრატთა მუშათა პარტია და სხვები. რსდმპ IV (გამაერთიანებელ) ყრილობაზე მოხდა ეროვნ. ს.-დ. ორგანიზაციების გაერთიანება რსდმპ-თან, მენშევიკებისა — ბოლშევიკებთან ერთიანი რსდმპ-ის შემადგენლობაში. მაგრამ ეს გაერთიანება არსებითად ფორმალური იყო. ერთნიც და მეორენიც ინარჩუნებდნენ თავიანთ პლატფორმებს და ორგანიზაციულ დამოუკიდებლობას.

*რსდმპ V (ლონდონის) ყრილობამ* დაამთავრა უმნიშვნელოვანესი ეტაპი იმ ბრძოლისა, რ-საც ბოლშევიკები ეწეოდნენ პარტიის შესაკავშირებლად ლენინური პრინციპების საფუძველზე.

1905—07 რევოლუციაში რუს. მუშათა კლასის მარქსისტული პარტია გამოდიოდა, როგორც დამოუკიდებელი პოლიტ. ძალა თავისი საგანგებო პროგრამით, სტრატეგიითა და ტაქტიკით. პარტიამ მასების რევ.ბრძოლის პოლიტ. ხელმძღვანელობის უდიდესი გამოცდილება შეიძინა. რევ. დამარცხების შემდეგ რეაქციის უმძიმეს პირობებში ბოლშევიკებმა შეინარჩუნეს სიმტკიცე და ორგანიზებულად დაიხიეს უკან. მენშევიკებმა, რ-ებსაც არ სწამდათ ახ. რევ. აღმავლობისა, უარი თქვეს რევ. პროგრამასა და მის რევ. ლოზუნგებზე, გამოდიოდნენ არალეგალური პარტ. ორგანიზაციის ლიკვიდაციისათვის. მათი ბევრი ლიდერი *ლიკვიდატორთა* პოზიციებზე გადავიდა. ბოლშევიკებს შორის გაჩნდნენ ე. წ. *ოტზოვისტები* და *ულტიმატისტები*.

ბოლშევიკებმა ბრძოლა გაუჩაღეს რეაქციონერებს იდეურ ფრონტზე. 1909 მაისში გამოვიდა ვ. ი. ლენინის წიგნი „*მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი*“, რ-შიც მან მოიგერია ბურჟ. იდეოლოგთა და რევიზიონისტთა შემოტევა ფილოს. მატერიალიზმზე, განავითარა და გაამდიდრა მარქსიზმის თეორ. საფუძვლები, დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმი. 1912 იანვარში პრაღაში გაიმართა *რსდმპ სრულიად რუსეთის VI (პრაღის) კონფერენცია*, რ-მაც პარტიიდან გარიცხა ლიკვიდატორი მენშევიკები და აირჩია ბოლშევიკური ცკ ვ.ი. ლენინის მეთაურობით; რუსეთში პარტ. მუშაობის სახელმძღვანელოდ შეიქმნა *რსდმპ ცკ-ის რუსეთის ბიურო*. ბოლშევიკური პარტია სათავეში ჩაუდგა მასებს ახ. რევ. აღმავლობას, რ-იც 1910 დაიწყო. მუშათა პოლიტ. აღზრდაში დიდ როლს ასრუ-

ლებდა ბოლშევიკური პრესა: არალეგალური „*რაბოჩაია გაზეტა*“ (1910—12), ლეგალური გაზეთები „*ზვეზდა*“ და განსაკუთრებით „*პრავდა*“ (დაარსდა 1912). პარტიის დიდმნიშვნელოვანი საერთო რუს. ლეგალური ორგანიზაცია იყო *ბოლშევიკური ფრაქცია IV სახელმწიფო სათათბიროში*.

რევ. აღმავლობა შეწყვიტა *პირველი მსოფლიო ომის* (1914—18) დაწყებამ. დას. ევრ. ს.-დ. პარტიების უმრავლესობამ მხარი დაუჭირა თავიანთი ქვეყნების იმპერიალ. მთავრობებს. II ინტერნაციონალის ლიდერებმა უღალატეს სოციალიზმს, პროლეტ. ინტერნაციონალიზმის პრინციპებს და სოციალ-შოვინიზმის პოზიციებზე გადავიდნენ, რაც მოწმობდა II ინტერნაციონალის კრახს. ამ პერიოდში უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა ეროვნ. საკითხში მარქსისტული პოზიციების განსაზღვრას. ეყრდნობოდა რა კ. მარქსისა და ფ. ენგელსის მოძღვრებას, ვ. ი. ლენინი უკვე XX ს. დამდეგს შეუდგა ბოლშევიკური პროგრამის შემუშავებას *ეროვნულ საკითხში*, მაგრამ განსაკუთრებული ყურადღება დაუთმო მას 1913—16 წლებში. ვ. ი. ლენინისა და მისი თანამებრძოლების მეცადინეობით ამ დროისათვის შექმნილი იყო მწყობრი მარქსისტული თეორია ეროვნ. საკითხში. მისი დიდმნიშვნელოვანი დებულება გახდა მოთხოვნა—ჰქონოდათ ერებს თვითგამორკვევის უფლება და, თუ მოისურვებდნენ, შესძლებოდათ გამოყოფა და დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნაც კი.

ბოლშევიკთა პოლიტიკა და ტაქტიკა დაასაბუთა ვ. ი. ლენინმა მანიფესტში „ომი და რუსეთის სოციალ-დემოკრატია“, რ-იც მოიწონა პარტიის ცენტრ. კომიტეტმა. მასში წამოყენებული იყო ძირითადი ლოზუნგები: იმპერიალ. ომის გადაქცევა სამოქალაქო ომად და გაბატონებული კლასების წინააღმდეგ რევოლუციად; საკუთარი მთავრობის დამარცხება იმპერიალ. ომში, კავშირის გაწყვეტა II ინტერნაციონალთან და ახ., III ინტერნაციონალის შექმნა.

მიუხედავად იმისა, რომ ცარიზმი სასტიკად დევნიდა ბოლშევიკებს, ისინი 200 ქალაქში ეწეოდნენ რევ. საქმიანობას, რევ. მუშაობა გააჩაღეს არმიასა და ფლოტში.

ომის წლებში ვ. ი. ლენინმა შექმნა იმპერიალიზმის მეცნ. თეორია (იხ. „*იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია*“, 1916). „იმპერიალიზმი,— წერდა იგი, —პროლეტარიატის სოციალისტური რევოლუციის წინადღეა“ (იქვე, ტ. 27, გვ. 308). ვ. ი. ლენინმა შეიმუშავა მოძღვრება იმპერიალ. ეპოქაში ერთიანი მსოფლიო რევ. პროცესის შესახებ, რ-ის ცენტრშიც რევ. პროლეტარიატი იდგა, მან გააანალიზა იმპერიალიზმის სტადიაზე კაპიტალიზმის არათანაბარზომიერი ეკონ. და პოლიტ. განვითარების კანონის მოქმედება და თავის ნაშრომებში „ევროპის შეერთებული შტატების ლოზუნგის შესახებ“ (1915; აგვ.) და „პროლეტარული რევოლუციის სამხედრო პროგრამა“ (1916, სექტ.) იმ დასკვნამდე მივიდა, რომ სოციალიზმი სხვადასხვა ქვეყანაში დამყარდებოდა არაერთდროულად, რომ სოციალ. რევოლუცია თავდაპირველად გაიმარჯვებდა რამდენიმე ან თუნდაც ერთ, ცალკე აღებულ კაპიტალ. ქვეყანაში და რომ იმპერიალიზმის ფრონტი შეიძლება გარღვეული იყო არა აუცილებლად მაღალგანვითარებულ ქვეყანაში.

ომის დროს მნიშვნელოვნად დაჩქარდა რევ. მომწიფების პროცესი რუსეთში. გაძლიერდა რევ. კრიზისი. 1916 შექმნილ რევ. სიტუაციას მოჰყვა *თებერვლის ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუცია* რუსეთში, რ-ის შედეგადაც თვითმპყრობელობა დაემხო. ქვეყანაში *ორხელისუფლებიანობა* დამყარდა: დროებითი ბურჟ. მთავრობა და მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭო. რუსეთი რესპუბლიკა გახდა. თებ. რევოლ. დიდმნიშვნელოვანი ეტაპი იყო სოციალ. რევ. გზაზე. მაგრამ მხოლოდ პროლეტ. რევოლუციას შეეძლო გადაეწყვიტა სოც. პროგრესის მომწიფებული საკითხები.

**ბოლშევიკების პარტია—დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის გამარჯვების ორგანიზატორი.** თებ. რევ. დროს ბოლშევიკური პარტია იატაკქვეშეთიდან გამოვიდა და სათავეში ჩაუდგა მუშათა კლასის, მშრომელი მასების რევ. მოძრაობას. ემიგრაციიდან დაბრუნებულმა ვ. ი. ლენინმა აპრილის თეზისებში დაასაბუთა ბურჟ.-დემოკრ. რევ. სოციალ. რევოლუციად გადაზრდის კურსი და განსაზღვრა რევ. მამოძრავებელი ძალები: პროლეტარიატის კავშირი ღატაკ გლეხობასთან ქალაქისა და სოფლის ბურჟუაზიის წინააღმდეგ, მერყევი საშ. გლეხობის ნეიტრალიზაციის პირობით. აღმოაჩინა საზ-ბის პოლიტ. ორგანიზაციის ახ. ფორმა — საბჭოების რესპუბლიკა, როგორც მუშათა კლასის დიქტატურის სახელმწიფო ფორმა, და წამოაყენა ლოზუნგი: „მთელი ძალაუფლება საბჭოებს!“

*რსდმპ (ბ) სრულიად რუსეთის VII (აპრილის) კონფერენციამ* მოიწონა ლენინის თეზისები და პარტიას მიზნად დაუსახა ებრძოლა რევ. მეორე, სოციალ. ეტაპზე გადასასვლელად. რუს.-სოციალ. რევ. მზადების პერიოდის დიდმნიშვნელოვანი მოვლენები იყო 1917 *აპრილის კრიზისი*, *ივნისის კრიზისი*, *ივლისის დღეები*, *კორნილოველების* ლიკვიდაცია. ივლ. ამბების შემდეგ ძალაუფლება მთლიანად აღმოჩნდა კონტრრევ. დროებითი მთავრობის ხელში, რ-იც რეპრესიებზე გადავიდა; ესერულ-მენშევიკური საბჭოები ბურჟ. მთავრობის დანამატად გადაიქცნენ. რევ. მშვიდობიანი პერიოდი დამთავრდა. ლენინმა წინადადება წამოაყენა დროებით მოეხსნათ ლოზუნგი: „მთელი ძალაუფლება საბჭოებს!“, *რსდმპ (ბ) VI ყრილობამ*, რ-იც ნახევრად ლეგალურ პირობებში მიმდინარეობდა, შეიმუშავა პარტიის ახ. ტაქტიკა და ძალაუფლების მოსაპოვებლად შეიარაღებული აჯანყების კურსს დაადგა. შეიქმნა *წითელი გვარდია*; ბოლშევიკთა მხარეზე იყო პეტროგრ. გარნიზონი, ბალტიის ფლოტი, მოქმედი არმიისა და ზურგის გარნიზონების ჯარისკაცთა მნიშვნელოვანი ნაწილი. ვ. ი. ლენინმა შეიმუშავა აჯანყების გეგმა და დასახა მისი დაწყების ყველაზე მიზანშეწონილი დრო. პარტიის ცკ-მა აირჩია აჯანყების ხელმძღვანელობის სამხ.-რევ. ცენტრი (ა. ბუბნოვი, ი. სვერდლოვი, ი. სტალინი, მ. ურიცკი, ფ. ძერჟინსკი), რ-იც ხელმძღ. ბირთვად შევიდა პეტროგრ. საბჭოსთან შექმნილ სამხ.-რევ. კომიტეტში. აჯანყების მოსამზადებელ ლეგალურ შტაბში აჯანყების მოსამზადებლად და მოსაწყობად მიმდინარე მთელს მუშაობას ვ. ი. ლენინი წარმართავდა. 25 ოქტ. (7 ნოემბ.) აჯანყებამ გაიმარჯვა პეტროგრადში, 2(15) ნოემბ. — მოსკოვში.

25 ოქტ. (7 ნოემბ.) საღამოს გაიხსნა *სრულიად რუსეთის მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოების II ყრილობა*, რ-ზეც უმრავლესობა ბოლშევიკურ პარტიას ეკუთვნოდა. ყრილობამ მიიღო ისტ. გადაწყვეტილება, რომ მთელი ძალაუფლება ცენტრში და ადგილებზე საბჭოების ხელში გადასულიყო. ვ. ი. ლენინის მოხსენების გამო საბჭოების ყრილობამ მიიღო *დეკრეტი ზავის შესახებ* და *დეკრეტი მიწის შესახებ*, რ-ებმაც ხელი შეუწყვეს მშრომელთა მასების კონსოლიდაციას ბოლშევიკური პარტიისა და საბჭ. ხელისუფლების გარშემო. 26 ოქტ. (8 ნოემბ.) საბჭოების II ყრილობაზე აირჩიეს საბჭ. სახელმწიფოს უმაღლესი ორგანო — სრულიად რუს. ცენტრ. აღმასრ. კომიტეტი, რ-ის შემადგენლობაში შევიდნენ ბოლშევიკები, მემარცხენე ესერები და სხვ. შეიქმნა პირველი საბჭ. მთავრობა, სახ. კომისართა საბჭო (სახკომსაბჭო) ვ. ი. ლენინის მეთაურობით. ოქტ. სოციალ. რევოლუციამ კაცობრიობის ისტორიაში დაიწყო ახ. ერა — სოციალიზმის გამარჯვების ერა.

**კომუნისტური პარტია სსრ კავშირში სოციალიზმის აშენებისათვის ბრძოლაში.** *დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის* შედეგად რუსეთში დაემხო კაპიტალისტთა და მემამულეთა ძალაუფლება, მოისპო სოც. და ეროვნ. ჩაგვრა, დამყარდა პროლეტარიატის დიქტატურა საბჭ. ხელისუფლების ფორმით. რუს. პროლეტარიატი ექსპლუატირებული და ჩაგრული კლასიდან გადაიქცა გაბატონებულ კლასად, ხოლო მისი პარტია — კომუნისტების პარტია — მმართველ პარტიად.

ოქტ. რევ. შემდეგ პარტიამ მთავარი ყურადღება მიაპყრო ახ., სოციალ. სახელმწიფოს აპარატის შექმნას. 1917 დეკ. კონტრრევ. და საბოტაჟის წინააღმდეგ საბრძოლველად შეიქმნა სრულიად რუს. საგანგებო კომისია. 1918 იანვ. პარტია და საბჭ. ხელისუფლება შეუდგნენ საბჭ. შეიარაღებული ძალების — წითელი არმიისა და ფლოტის შექმნას. უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა ვ. ი. ლენინის მიერ ხელმოწერილ და 1917 წ. 2(15) ნოემბ. გამოცხადებულ *რუსეთის ხალხთა უფლებების დეკლარაციას*, რ-იც რუს. ყველა ხალხის თანასწორუფლებიანობას და თავისუფალ განვითარებას აწესებდა. საბჭოების სრულიად რუს. III ყრილობამ 1918 იანვ. მიიღო ვ. ი. ლენინის მიერ შედგენილი *მშრომელი და ექსპლუატირებული ხალხის უფლებათა დეკლარაცია*. ყრილობამ გამოაცხადა, რომ შეიქმნა რუს. საბჭ. ფედერ. სოციალ. რესპუბლიკა (რსფსრ). საბჭოების V სრულიად რუს. ყრილობამ მიიღო რსფსრ პირველი კონსტიტუცია.

დაძლია რა „*მემარცხენე კომუნისტების*“, ტროცკისტებისა (იხ. *ტროცკიზმი*) და მემარცხენე ესერების, აგრეთვე მენშევიკების, მემარჯვენე ესერების სასტიკი წინააღმდეგობა, პარტიამ მიაღწია საბჭოეთის გამოსვლას ომიდან. *რკპ (ბ) VII ყრილობამ* მოიწონა საბჭ. მთავრობის მიერ ხელმოწერილი *ბრესტის ზავი* (1918).

მსოფლიო იმპერიალიზმთან პირშეკრულმა დამხობილმა ექსპლუატატორულმა კლასებმა თავიანთ მიზნად დაისახეს ძვ., ბურჟ.-მემამულური წყობილების რესტავრაცია და საბჭ. სახელმწიფოს ლიკვიდაცია რუსეთში. მათ გააჩაღეს 1918—20 *სამოქალაქო ომი და სამხედრო ინტერვენცია*. 1918 ზაფხულში მტერმა ხელთ იგდო ქვეყნის ტერიტ. სამი მეოთხედი. საბჭ. რესპუბლიკა ფრონტების ცეცხლის რკალში მოექცა და ალყაშემორტყმულ ციხესიმაგრედ გადაიქცა.

კომუნისტურმა პარტიამ ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით მუშები და მშრომელი გლეხობა დარაზმა სოციალ. რესპ. დასაცავად, ინტერვენტთა და თეთრგვარდიელთა წინააღმდეგ საბრძოლველად. რესპ. სამეურნეო ცხოვრება სამხ. ყაიდაზე გარდაიქმნა. ვ. ი. ლენინმა წამოაყენა ლოზუნგი „ყველაფერი ფრონტისათვის!“ განხორციელდა მთელი რიგი საგანგებო პოლიტ. და ეკონ. ღონისძიებანი, რ-ებიც „*სამხედრო კომუნიზმის*“ სახელწოდებით არის ცნობილი.

მტერზე გამარჯვების ორგანიზაციისა და სოციალ. მშენებლობის შემდგომი მიმდინარეობისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა *რკპ (ბ) VIII ყრილობის* გადაწყვეტილებებს, რ-მაც მიიღო პარტიის მეორე — ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით შემუშავებული სოციალიზმის აშენების პროგრამა. ეს პროგრამა გათვალისწინებული იყო კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გადასვლის მთელი პერიოდისათვის. ყრილობამ კულაკობის, საბჭ. ხელისუფლების შინაური და გარეშე მტრების წინააღმდეგ საბრძოლველად, სოციალიზმის მშენებლობის წარმატებით განსახორციელებლად

გამოაცხადა ღარიბობაზე დაყრდნობით მუშათა კლასისა და საშ. გლეხობის მტკიცე კავშირის პოლიტიკა. ყრილობაზე საკადრისი პასუხი გასცეს ე. წ. *„სამხედრო ოპოზიციას“*, რ-იც არსებითად რეგულარული კადრის არმიის წინააღმდეგ ილაშქრებდა. რკპ (ბ) VIII ყრილობის გადაწყვეტილებით, პარტიის ცენტრ. კომიტეტში შეიქმნა პოლიტბიურო, საორგანიზაციო ბიურო და სამდივნო, მიიღეს დადგენილება პარტიაში დამოუკიდებელი საბჭ. რესპუბლიკების კომუნისტურ ორგანიზაციათა მდგომარეობის შესახებ, უარყვეს პარტიის მშენებლობის ფედერ. პრინციპი, საჭიროდ მიიჩნიეს ყოფილიყო ერთიანი ცენტრალიზებული კომუნისტური პარტია და ერთიანი ცენტრ. კომიტეტი.

1919 ზაფხულსა და შემოდგომაზე, როცა საბჭ. რესპუბლიკას გენ. დენიკინის ჯარების შემოტევის გამო კრიზისული მომენტი დაუდგა, ვ. ი. ლენინმა რკპ (ბ) ცკ-ის დავალებით დაწერა წერილი პარტ. ორგანიზაციებისადმი „ყველაფერი დენიკინთან საბრძოლველად!“ (გამოქვეყნდა 1919 წ. 9 ივლ.). სექტ. მიღებულ იქნა გადაწყვეტილება სამხრ. ფრონტის განმტკიცების შესახებ. 1920 გაზაფხულისათვის დენიკინის არმია განადგურებული იყო (იხ. *დენიკინელობა*). მშვიდობიანი შესვენების დროს პარტიამ, *რკპ (ბ) IX ყრილობის*, გადაწყვეტილებათა საფუძველზე, თავისი ძალების ნაწილი მიავლინა ტრანსპ. და სათბობის მრეწვ. აღსადგენად.

მაგრამ 1920 აპრ-ში საბჭ. რუსეთს თავს დაესხა ბურჟ.-მემამულური პოლონეთი, რ-საც ანტანტა ეხმარებოდა. გააქტიურდნენ ყირიმში მყოფი გენ. ვრანგელის (იხ. *ვრანგელელობა*) ჯარები. 1920 წ. 20 მაისს რკპ(ბ) ცკ-მა გამოაქვეყნა თეზისები „პოლონეთის ფრონტი და ჩვენი ამოცანები“, რ-საც დიდი მნიშვნელობა ჰქონდა მტრის მოსაგერიებლად მასების მობილიზაციისათვის. საბჭ. რუსეთ-პოლონეთის 1920 წლის ომი ზავზე ხელმოწერით დამთავრდა. განადგურებულ იქნა ვრანგელის რეჟიმი და უცხოეთის ინტერვენციისა და შინაური კონტრრევ. უკანასკნელი კერები ამიერკავკასიასა და შუა აზიაში. ბოლშევიკთა დიდი პოლიტ. და ორგანიზაციული საქმიანობის შედეგად ამიერკავკასიაში შეიქმნა აზერბ., სომხ. და საქართვ. საბჭ. რესპუბლიკები, შუა აზიაში (1918 ჩამოყალიბებული თურქესტანის რესპუბლიკის გარდა) — სახ. საბჭ. რესპუბლიკები ხორეზმსა და ბუხარაში.

სამოქალაქო ომში პარტიამ დააწინაურა და აღზარდა გამოჩენილი მხედართმთავრები და გმირები: ვ. ბლიუხერი, ს. ბუდიონი, კ. ვოროშილოვი, ი. იაკირი, გ. კოტოვსკი, ა. პარხომენკო, მ. ტუხაჩევსკი, ი. უბორევიჩი, მ. ფრუნზე, ნ. შჩორსი, ვ. ჩაპაევი და სხვ. არმიაში ხელმძღვ. პოლიტ. მუშაობას ეწეოდნენ პარტიის თვალსაჩინო მოღვაწენი: ვ. ანტონოვ-ოვსეენკო, ა. ბუბნოვი, ს. გუსევი, რ. ზემლიაჩკა, ს. კიროვი, ს. კოსიორი, ვ. კუიბიშევი, ა. მიქოიანი, გ. ორჯონიკიძე, ა. მიასნიკოვი, გ. პეტროვსკი, ი. სტალინი და მრავალი სხვა. სამოქალაქო ომის დასასრულს რკპ (ბ) წევრთა რაოდენობამ 732,5 ათასს მიაღწია (1921 წ. 1 იანვ). 300 ათ-მდე პარტ. წევრი წითელ არმიაში იმყოფებოდა. 50 ათ-ზე მეტი კომუნისტი დაიღუპა ომის ფრონტებზე.

რკპ (ბ) საერთაშ. კომუნისტური და მუშათა მოძრაობის ავანგარდში გამოდიოდა. მისი ინიციატივით შეიქმნა *კომუნისტური ინტერნაციონალი*, რ-ის კონგრესი 1919 წ. 2—6 მარტს მიმდინარეობდა მოსკოვში. კომინტერნის II კონგრესის გახსნისათვის (1920) ვ. ი. ლენინმა დაწერა წიგნი *«„მემარცხენეობის“ საყმაწვილო სენი კომუნიზმში»*, რ-შიც განაზოგადა ბოლშევიკური პარტიის ნაცადი სტრატეგია და ტაქტიკა და აღნიშნა, რომ მის გამოცდილებას უდიდესი საერთაშ. მნიშვნელობა აქვს.

სამოქალაქო ომის დამთავრების შემდეგ ქვეყანა უაღრესად მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდა. კონტრრევოლუცია ქვეყნის სხვადასხვა კუთხეში აწყობდა ანტისაბჭ. გამოსვლებს (იხ. სტ-ები *კრონშტადტის ანტისაბჭოთა ამბოხება 1921*, *მახნოველობა* და *ბასმაჩობა*).

რაზმავდა რა მშრომელებს ეკონ. აღსადგენად, პარტია მშვიდობიანი დროის პირობების შესაბამისად გარდაქმნიდა თავის საკუთარ და სახელმწ., საბჭ. ორგანოებისა და პროფკავშირების მუშაობას. პარტიამ საკადრისი პასუხი გასცა ტროცკის, რ-მაც 1920 დამლევს გააჩაღა *დისკუსია პროფკავშირების შესახებ* და გამოვიდა „პროფკავშირთა გასახელმწიფოების პლატფორმით, პროფკავშირულ მეთოდებში მბრძანებლობისა და ადმინისტრირების დანერგვის პროგრამით. ამ დროისათვის შეიქმნა სხვა ოპოზიციური ჯგუფები: ბუხარინის „ბუფერული“ ჯგუფი, „მუშათა ოპოზიცია“ და *დემოკრატიული ცენტრალიზმის* ჯგუფი. დისკუსიას მწვავე ხასიათი ჰქონდა და ფაქტობრივად პროფკავშირების საკითხით არ შემოფარგლულა: მიმდინარეობდა დავა პროლეტარიატის დიქტატურის სისტემაში პარტიის ხელმძღვ. როლის განხორციელების, მასების მიმართ დამოკიდებულების, სოციალ. მშენებლობის მეთოდების შესახებ. ამ ბრძოლაში საბოლოოდ გაიმარჯვა ლენინურმა ხაზმა.

*რკპ(ბ) X ყრილობამ* ვ. ი. ლენინის მოხსენების გამო მიიღო დიდმნიშვნელოვანი გადაწყვეტილება სურსათის განაწილების სისტემის სასურსათო გადასახადით შეცვლის შესახებ. ქვეყანა სამხ. კომუნიზმის პოლიტიკიდან მკვეთრად შემობრუნდა ვ. ი. ლენინის მიერ შემუშავებული *ახალი ეკონომიკური პოლიტიკისაკენ* (ნეპი).

*რკპ(ბ) XI ყრილობაზე* ვ. ი. ლენინმა შეაფასა ნეპის განხორციელების მიმდინარეობა და აღნიშნა, რომ ახ. ეკონ. პოლიტიკა — ეს არის გაავთრებული ბრძოლა სოციალიზმსა და კაპიტალიზმს შორის, სადაც წყდება საკითხი „ვინ ვის?“ ყრილობის შემდეგ გამართულმა ცკ-ის პლენუმმა რკპ(ბ) ცენტრ. კომიტეტის გენ. მდივნად აირჩია ი. სტალინი.

სოციალ. მშენებლობის ამოცანები მოითხოვდა საბჭ. ხალხების კავშირის განმტკიცებას და შემდგომ განვითარებას. სუვერენული საბჭ. რესპუბლიკების ნებაყოფლობითი გაერთიანება ერთიან მრავალეროვან სოციალ. სახელმწიფოდ განპირობებული იყო მათი ეკონ.-პოლიტ. და კულტ. განვითარების მთელი მიმდინარეობით. 1922 წ. 30 დეკ. გაიმართა სსრკ საბჭოების I ყრილობა, რ-მაც განიხილა და დაამტკიცა დეკლარაცია სსრკ-ის შექმნის შესახებ და ხელშეკრულება სსრკ-ის შექმნის შესახებ. შემუშავებულ იქნა სსრკ პირველი კონსტიტუცია, რ-იც 1924 წ. 31 იანვ. დაამტკიცა საბჭოების II ყრილობამ. სსრკ-ის შექმნამ უმაგალითო შესაძლებლობანი დაუსახა საბჭოეთის ხალხთა სოც., ეკონ. და კულტ. პროგრესს.

კომინტერნის IV კონგრესზე (1922) ლენინი გამოვიდა მოხსენებით „რუსეთის რევოლუციის ხუთი წელი და მსოფლიო რევოლუციის პერსპექტივები“, რ-შიც ხაზგასმით აღნიშნა სსრკ-ში სოციალიზმის პოზიციების განმტკიცების საერთაშ. მნიშვნელობა. 1922 წ. 20 ნოემბ. მან მოსკ. საბჭოს დეპუტატთა წინაშე წარმოთქვა სიტყვა, რ-შიც გამოთქვა მტკიცე რწმენა: „ნეპური რუსეთიდან გვექნება სოციალისტური რუსეთი“ (იქვე, ტ. 33, გვ. 524).

ეს იყო მისი უკანასკნელი საჯარო გამოსვლა. 1922 ნოემბ. ლენინი მძიმედ დაავადდა, მაგრამ რკპ (ბ) ცენტრ. კომიტეტისა და სახკომსაბჭოს ხელმძღვანელობას მაინც განაგრძობდა. 1922 დეკ. — 1923 მარტში ლენინმა კარნახით ჩააწერინა უკანასკნელი სტატიები: „ფურცლები დღიურიდან“, „კოოპერაციის შესახებ“, „ჩვენი რევოლუციის შესახებ“, „უმჯობესია ცოტა და კარგი“, „როგორ მოვახდინოთ მუშგლეხინის რეორგანიზაცია“, „ეროვნებათა საკითხისათვის ანუ ავტონომიზაციის შესახებ“ და სხვ. ლენინმა დაამთავრა სსრკ-ში სოციალიზმის აშენების გეგმის შემუშავება.

*რკპ (ბ) XII ყრილობამ* განიხილა მრეწვ., სოფ. მეურნ., ვაჭრობის განვითარების, პარტ. და სახელმწ. აპარატის სრულყოფის, ეროვნ. საკითხები. ასრულებდა რა ლენინის მითითებებს, ყრილობამ შექმნა გაერთ. ორგანო მუშგლეხინი — ცენტრ. საკონტროლო კომისია, რ-საც დაავალა პარტიის ერთიანობის განმტკიცება, პარტ. და სახელმწ. აპარატის სრულყოფა.

1923 ტროცკისტებმა კვლავ დაიწყეს შინაპარტ. ბრძოლა. 1923 ოქტ. რკპ (ბ) ცკ-ს მოუვიდა ე. წ. 46-ის განცხადება, რ-საც ხელს აწერდნენ ტროცკისტები, „დეცისტები“, „მემარცხენე კომუნისტთა“ და „მუშათა ოპოზიციის“ ჯგუფების ნაშთები. განცხადების ავტორები თავს ესხმოდნენ პარტ. აპარატს, მოითხოვდნენ ფრაქციებისა და დაჯგუფებების თავისუფლებას. ცკ-ისა და ცენტრ. საკონტროლო კომისიის გაერთიანებულმა პლენუმმა (1923 წ. 25—27 ოქტ.) დაგმო 46-ის პლატფორმა. *რკპ (ბ) XIII ყრილობამ*, კომინტერნის V კონგრესმა ტროცკიზმს უწოდეს ლენინიზმისაგან განდგომა, აშკარად გამოხატული წვრილბურჟ. გადახრა.

1924 წ. 21 იანვ. გარდაიცვალა ვლადიმერ ილიას ძე ლენინი. რკპ (ბ) ცკ-ის საგანგებო პლენუმმა მიიღო მიმართვა: „პარტიისადმი, ყველა მშრომელისადმი!“ რკპ (ბ) ცენტრ. კომიტეტმა გამოაცხადა მუშათა *ლენინური გაწვევა პარტიაში*. რკპ (ბ) რიგებში 1924 შევიდა 240 ათ-ზე მეტი მოწინავე მუშა. პარტიამ ფიცი დადო, რომ წმინდად შეასრულებდა ვ. ი. ლენინის ანდერძს.

ეკონ. აღდგენისათვის საჭირო საგარეო პირობების შესაქმნელად პარტია თანამიმდევრულად ახორციელებდა მშვიდობის ლენინურ საგარეო პოლიტიკას, სხვადასხვა საზ. წყობილების სახელმწიფოთა მშვიდობიანი თანაარსებობის პრინციპს. საბჭ. მთავრობა განუხრელად ამყარებდა და ავითარებდა მათთან დიპლ. და სავაჭრო ურთიერთობას. ამის შედეგად 1924—25 კაპიტალისტური ქვეყნების უმრავლესობამ ცნო სსრ კავშირი. მრავალ სახელმწიფოსთან დაიდო მთელი რიგი ურთიერთხელსაყრელი პოლიტ. და სავაჭრო ხელშეკრულება.

ნეპის განხორციელებამ დიდი წარმატებები მოიტანა სახ. მეურნ. აღდგენაში უკვე 1925 წელს; 1926 ეკონომიკამ ომამდელ დონეს მიაღწია, ხოლო 1927 წლისათვის ანუ საბჭ. ხელისუფლების პირველი ათწლეულის მანძილზე დიდმნიშვნელოვანი გარდაქმნები მოხდა პოლიტ., ეკონ. და კულტ. ცხოვრების ყველა დარგში. ქვეყანაში დაიწყო ისტ. განვითარების ახ. ხანა. *საკ. კპ(ბ) XIV ყრილობამ* კურსი აიღო სოციალ. ინდუსტრიალიზაციისაკენ (იხ. *ინდუსტრიალიზაცია* სსრკ-ში), დაგმო *„ახალი ოპოზიცია“* (კამენევ-ზინოვიევი), რ-მაც ტროცკის შემდეგ გაილაშქრა ერთ ქვეყანაში სოციალიზმის გამარჯვების ლენინური კურსის წინააღმდეგ.

1926 ზაფხულისათვის „ახალი ოპოზიცია“ და პარტიის მიერ განადგურებული სხვა ოპოზიციური ჯგუფები ტროცკისტებთან გაერთიანდნენ და შექმნეს *ტროცკისტულ-ზინოვიევური ანტიპარტიული ბლოკი*, რ-იც უარყოფდა სსრკ-ში სოციალიზმის აშენების შესაძლებლობას. მისი ლიდერები თავიანთი განსაკუთრებული პარტიის შექმნის გზას დაადგნენ. პარტიის XV ყრილობის წინ დისკუსიის დროს (1927 შემო-

დგომა) ოპოზიციონერებმა ხრული დამარცხება განიცადეს, ტროცკი და ზინოვიევი პარტიიდან გარიცხეს.

*საკ. კპ(ბ) XV ყრილობამ* განსაზღვრა ქვეყანაში სოციალ. მშენებლობის შემდგომი გზები, მიიღო დირექტივები სსრკ სახ. მეურნეობის განვითარების I ხუთწლიანი გეგმის შედგენის შესახებ. ხელმძღვანელობდა რა *ლენინის კოოპერაციული გეგმით*, ყრილობამ შეიმუშავა სსრკ *სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაციის* გეგმა.

სოციალ. მშენებლობა ქალაქად და სოფლად კლასობრივი ბრძოლის გამწვავების პირობებში მიმდინარეობდა. ტროცკიზმისა და პარტიისადმი სხვა ოპოზიციური დაჯგუფებების იდეური და ორგანიზაციული განადგურების შემდეგ 1928 უთანხმოებანი წამოიჭრა სოფლად პოლიტიკის განხორციელების საკითხებისა და ინდუსტრიალიზაციის ტემპის გამო. შეიქმნა ბუხარინის, რიკოვის, ტომსკის მემარჯვენე ოპორტუნისტული ჯგუფი, რ-იც მოითხოვდა ინდუსტრიალიზაციის ტემპების შენელებას, ილაშქრებდა სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის გატარების წინააღმდეგ, გამოდიოდა კულაკობის საწინააღმდეგო საგანგებო ღონისძიებათა გაუქმებისათვის. საკ. კპ (ბ) ცკ-ის 1928 წ. 16—24 ნოემბ. პლენუმმა, ცკ-ის და ცენტრ. საკონტროლო კომისიის 1929 წ. 16—23 აპრ. გაერთ. პლენუმმა და *საკ. კპ (ბ) XVI კონფერენციამ* დაგმეს მემარჯვენე ოპორტუნისტული ჯგუფის პოზიცია.

XVI პარტ. კონფერენციამ მიიღო სსრკ სახ. მეურნ. განვითარების 1929—32 წწ. I ხუთწლიანი გეგმა, რ-იც ითვალისწინებდა სოციალ. ეკონ. საძირკვლის აშენებას და კაპიტალ. ელემენტების განდევნას მათი სრული ლიკვიდაციის მიზნით. იგი მიზნად ისახავდა ქვეყნის ინდუსტრიალიზაციის განხორცელებას და გლეხთა მეურნეობების კოლექტივიზაციას. 1930 კოლექტივიზაციისადმი იყო მიპყრობილი ყველა პარტ., საბჭ, პროფკავშირული და კომკავშირული ორგანიზაციის ყურადღება. სოფლად იმყოფებოდა საკ. კპ (ბ) ცკ-ის მრავალი წევრი, პარტ. და საბჭ. აქტივის მნიშვნელოვანი ნაწილი. ქ-ებიდან კოლ-ებში მუდმივ სამუშაოზე გადავიდა 25 ათ. მოწინავე მუშა-კომუნისტი და უპარტიო, ე. წ. *ოცდახუთათასელები*. პარტიის ცკ-ის ინვ. დადგენილება მოითხოვდა ნებაყოფლობის პრინციპის განუხრელ დაცვას საკოლმეურნეო მშენებლობაში, აფრთხილებდა, რათა არ დაეშვათ კოლექტივიზაციის „ზემოდან დეკრეტირება“. მაგრამ, ამ ლენინურ მოთხოვნას ხშირად არ იცავდნენ. 1930 წ. 2 მარტს პარტიის ცკ-ის პოლიტბიუროს გადაწყვეტილებით გამოქვეყნდა ი. სტალინის სტატია „თავბრუდახვევა წარმატებებისაგან“, 1930 წ. 14 მარტს საკ. კპ(ბ) ცკ-მა მიიღო სპეც. დადგენილება „საკოლმეურნეო მოძრაობაში პარტიის ხაზის დამახინჯებათა წინააღმდეგ ბრძოლის შესახებ“, რ-მაც დიდი როლი ითამაშა საკოლმ. მშენებლობაში დაშვებული შეცდომების აღმოფხვრაში. *საკ. კპ (ბ) XVI ყრილობა* ისტორიაში შევიდა როგორც სოციალიზმის მთელი ფრონტით გაშლილი შეტევის ყრილობა.

*საკ. კპ (ბ) XVII ყრილობამ* შეაფასა I ხუთწლიანი გეგმის ვადამდე შესრულების შედეგები და დაამტკიცა სსრკ სახ. მეურნ. განვითარების 1933—37 წწ. II ხუთწლიანი გეგმა. მისი განხორციელება მიმდინარეობდა საერთაშ. ვითარების უკიდურესი გამწვავების, ახ. მსოფლიო ომის საფრთხის გაძლიერების პირობებში; 1933 იანვ. გერმანიაში ხელისუფლების სათავეში მოექცა ფაშისტური პარტია, იაპონიამ აგრესია წამოიწყო ჩინეთში. საკ. კპ(ბ) სხვა მოძმე კომპარტიებთან ერთად გამოდიოდა ფაშიზმისა და ომის საფრთხის წინააღმდეგ ბრძოლის ავანგარდში.

II ხუთწლედში, ისევე როგორც I ხუთწლედში, სამ.-პოლიტ. წარმატებანი მიღწეულ იქნა პარტ. ორგანიზაციათა ენერგიული საქმიანობისა და მუშათა და კოლმეურნეთა უდიდესი ენთუზიაზმის, მასობრივი *სოციალისტური შეჯიბრების* მეოხებით, რ-იც გამოიხატა ნოვატორთა მოძრაობით შრომის მაღალი ნაყოფიერებისათვის (იხ. *სტახანოვური მოძრაობა*). პარტიამ გააანალიზა ორი ხუთწლიანი გეგმის შესრულების შედეგები და გამოიტანა დასკვნა, რომ კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გადასვლის პერიოდის მთავარი ამოცანები გადაწყვეტილია, რომ საბჭ. კავშირი უკვე მსოფლიოს მოწინავე ინდუსტრ.-აგრ. სოციალ. სახელმწიფოდ გადაიქცა. სამრეწვ. წარმოების მოცულობით სსრკ I ადგილზე გავიდა ევროპაში და II ადგილზე მსოფლიოში (აშშ-ის შემდეგ).

სსრკ-ში შეიქმნა ახ. სოციალ. ეკონომიკა, ქალაქად და სოფლად დამკვიდრდა სოციალ. წარმოებითი ურთიერთობანი. სახელმწ. (საერთო-სახალხო) და საკოლმ.-კოოპ. საკუთრება II ხუთწლედის დამლევისათვის ქვეყნის მთელი საწარმოო ფონდების 98,7%-ს შეადგენდა. ლიკვიდირებულ იქნა ექსპლუატატორული კლასები. მთლიანად მოისპო ერთი ადამიანის მიერ მეორის ექსპლუატაციის წარმომშობი მიზეზები. ჩამოყალიბდა ახ. კლასები —საბჭ. მუშათა კლასი და კოლმეურნე გლეხობა, და ახ. სახალხო ინტელიგენცია, სოციალ. საზ-ბის მშენებლობის პროცესში წარმატებით ხორციელდებოდა კულტ. რევოლუცია. პარტიის მუშაობამ სახ. განათლების, მეცნ., ლიტ-რის, ხელოვნ. განვითარებისათვის უზრუნველყო ფორმით ეროვნ. და შინაარსით სოციალ. კულტ. აყვავება. კულტ. რევ. უდიდესი მიღწევა გახდა მილიონობით მშრომელთა მასებში სოციალ. მსოფლმხედველობის ჩამოყალიბება.

სოციალ. მშენებლობის პროცესში პარტიამ წარმატებით განახორციელა ლენინური პროგრამა ეროვნ. საკითხში. ქვეყნის ყველა ერმა და ეროვნებამ დამკვიდრა თავისი საკუთარი ეროვნ. სახელმწიფოებრიობა. დაძლეულ იქნა ბევრი ხალხის ეკონ. და კულტ. ჩამორჩენილობა. წინათ ჩამორჩენილი რუს. განაპირა რ-ნები განვითარებულ ინდუსტრ. რესპუბლიკებად გადაიქცნენ. მათ დიდი მატერ. დახმარება გაეწიათ, გამოეყოთ მსხვილი კაპიტ. დაბანდებანი მრეწვ., სოფ. მეურნ. და კულტ. დაჩქარებული ტემპით განვითარებისათვის. ეროვნ. საკითხის შემდგომი გადაწყვეტის დიდმნიშვნელოვანი ნიშანსვეტი გახდა უკრ., ბელორ. და მოლდ. ხალხის ერთიან რესპუბლიკად გაერთიანება 1939—40 წლებში, საბჭ. ხელისუფლების აღდგენა ბალტიისპირეთის რესპუბლიკებში და მათი შესვლა სსრკ-ში. საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ ჩამოყალიბდნენ ახ. სოციალ. ერები, დამკვიდრდა ქვეყნის ყველა ხალხის ძმური თანამშრომლობა. სოციალ. მშენებლობის დროს მიმდინარეობდა დემოკრატიის შემდგომი განვითარება, რ-იც გაფორმდა 1936 წ. 5 დეკ. მიღებულ სსრ კავშირის მეორე კონსტიტუციაში — გამარჯვებული სოციალიზმის კონსტიტუციაში, რ-მაც საკანონმდებლო წესით გამოხატა ქვეყანაში მომხდარი ძირეული პოლიტ., სოც. და ეკონ. ცვლილებანი.

**სკკპ გამარჯვებული სოციალიზმის განმტკიცებისათვის, განვითარებული სოციალისტური საზოგადოების შექმნისათვის ბრძოლაში.** 30-იანი წწ. დამლევიდან სსრკ-ში დაიწყო გამარჯვებული სოციალიზმის განვითარების, განმტკიცებისა და კომუნიზმზე თანდათანობით გადასვლის ახ. ხანა. *საკ. კპ(ბ) XVIII ყრილობამ* დაამტკიცა სახ. მეურნ. განვითარების III ხუთწლიანი გეგმა (1938—42). პარტია მიზნად ისახავდა სოციალიზმის მატერ.-ტექ. ბაზის გაფართოებასა და განმტკიცებას, სოციალ. წარმოებითი ურთიერთობის სრულყოფას, მშრომელთა ცხოვრებისა და კულტ. დონის ამაღლებას, მასებში მიმდინარე პოლიტ.-აღმზრდელობითი მუშაობის გაფართოებას და გაღრმავებას. ყრილობამ ცვლილებანი შეიტანა პარტიის წესდებაში.

III ხუთწლედის დავალებათა რეალიზაცია მიმდინარეობდა იმხანად დაწყებული *მეორე მსოფლიო ომის* (1939—45) პერიოდში. პარტიამ გაითვალისწინა შექმნილი ვითარება და სერიოზული ღონისძიებანი განახორციელა ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებისათვის. სოციალ. ინდუსტრიის, განსაკუთრებით იმ დარგების განვითარების დაჩქარებისათვის, რ-ზეც სახელმწიფოს თავდაცვითი ძლიერება იყო დამოკიდებული. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა *საკ. კპ (ბ) სრულიად საკავშირო XVIII კონფერენციას*. საბჭ. მთავრობა აქტიურად ამუშავებდა იმ დიდმნიშვნელოვან პრობლემას, რ-ის მიზანიც იყო ევრ. კოლექტ. უშიშროების სისტემის შექმნა და ომისათვის გზის გადაღობვა. თუმცა ომის თავიდან აცილება იმ პირობებში შეუძლებელი აღმოჩნდა, მაინც საბჭ. მთავრობის საგარეო პოლიტ. აქციებმა მოამზადეს პირობები სახელმწიფოთა ანტიჰიტლერული კოალიციის შესაქმნელად, რაც ფაშისტ. აგრესორებზე გამარჯვების ერთ-ერთი დიდმნიშვნელოვანი წანამძღვარი გახდა (იხ. *დიდი სამამულო ომი* საბჭოთა კავშირისა 1941—1945). პარტიამ საბჭოთა ხალხს მიმართა მოწოდებით: „ყველაფერი ფრონტისათვის! ყველაფერი გამარჯვებისათვის!“ 1941 წ. 30 ივნ. შეიქმნა თავდაცვის სახელმწ. კომიტეტი ი. სტალინის მეთაურობით. კომიტეტი ხელმძღვანელობდა სამხ., სამეურნეო და პოლიტ. საქმიანობას და თავს უყრიდა სახელმწიფოში მთელ ხელისუფლებას.

1941 დამლევისათვის არმიაში იყო 1300 ათ. კომუნისტი, პარტიის მთელი შემადგენლობის 40%-ზე მეტი. სამხ. სამუშაოზე გაიგზავნა საკ. კპ (ბ) ცკ-ის მნიშვნელოვანი ნაწილი; პარტიის ცკ-ისა და მოკავშირე რესპუბლიკების პარტიათა ცკ-ების, პარტიის სამხარეო, საოლქო, საქალაქო, რ-ნული კომიტეტების ბევრი მდივანი.

1941 წ. 18 ივლ. საკ. კპ (ბ) ცკ-მა მიიღო გადაწყვეტილება „გერმანიის ჯარების ზურგში ბრძოლის ორგანიზაციის შესახებ“. (იხ. *პარტიზანული მოძრაობა დიდ სამამულო ომში 1941—45*).

1945 წ. 8 მაისს გერმანიამ ხელი მოაწერა უსიტყვო კაპიტულაციას (იხ. *ბერლინის ოპერაცია 1945*), 2 სექტ. სსრკ-ისა და მოკავშირეების ჯარებმა აიძულეს იაპონიაც ხელი მოეწერა უსიტყვო კაპიტულაციისათვის.

დიდ სამამულო ომში საბჭ. ხალხის გამარჯვების სულისჩამდგმელი და ორგანიზატორი იყო კომუნისტური პარტია. ომის წლებში პარტიის წევრობის კანდიდატად მიიღეს 5 319 297 კაცი, ხოლო პარტიის წევრად — 3 615 451 კაცი. პარტიის ყველა წევრის 60% ფრონტებზე იბრძოდა. სკკპ ჭეშმარიტად მებრძოლი პარტია იყო. ომის ფრონტებზე 3 მლნ. კომუნისტი დაიღუპა.

*სკკპ XIX ყრილობამ* შეაჯამა პარტიის საქმიანობის, ქვეყნის პოლიტ. სამეურნეო და კულტ. განვითარების 13 წელზე მეტი ხნის შედეგები. ყრილობამ დაახასიათა მსოფლიო ასპარეზზე კლასობრივი ძალების განაწილება — ორი ძირითადი მსოფლიო სოც.-პოლიტ. ბანაკი — სოციალისტური და კაპიტალისტური. ყრილობამ დაამტკიცა სახ. მეურნ. განვითარების 1951—55 წწ. V ხუთწლიანი გეგმის დირექტივები.

ხელმძღვანელობდა რა V ხუთწლედის განხორციელებას, პარტია განსაკუთრებულ ყურადღებას უთმობდა სოფ. მეურნ., რ-ის განვითარება ომის შემდგომ წლებში ნელა მიმდინარეობდა. სკკპ ცკ-ის სექტ. (1953) პლენუმის გადაწყვეტილებაში „სსრ კავშირის სოფლის მეურნეობის შემდგომი

**სკკპ-ის შემადგენლობა სოციალური მდგომარეობის მიხედვით**

1983 წლის 1 იანვრისათვის (%)

| | |
|---|---|
| ხულ კომუნისტი | 100 |
| აქედან: | |
| მუშა | 44,1 |
| გლეხი (კოლმეურნე) | 12;4 |
| მოსამსახურე და დანარჩენი | 43,8. |

კომუნისტთა მეტ ნაწილს შეადგენენ მუშები და კოლმეურნეები. პარტიაში მყოფ მოსამსახურეებს შორის მნიშვნელოვანი ადგილი უკავია ინტელიგენციას, გონებრივი შრომის მუშაკებს, ცოდნის სხვადასხვა დარგის სპეციალისტებს.

განვითარების ღონისძიებათა შესახებ", სკკპ ცკ-ის თებ.-მარტის (1954) პლენუმის გადაწყვეტილებაში „ქვეყანაში მარცვლეულის წარმოების შემდგომი გადიდებისა და ყამირი და ნასვენი მიწების ათვისების შესახებ" და პარტიისა და მთავრობის სხვა დადგენილებებში შემუშავებულ იქნა სოფ. მეურნ., უწინარეს ყოვლისა, სამარცვლე მეურნ. და მეცხოველეობის განვითარების ღონისძიებანი.

*სკკპ XX ყრილობამ* შეაჯამა V ხუთწლედის შესრულების შედეგები და დაამტკიცა სახ. მეურნ. განვითარების VI ხუთწლიანი გეგმის (1956—60) დირექტივები. XX ყრილობაზე პარტიამ ყოველმხრივ განიხილა ი. სტალინის (გარდაიცვალა 1953 წ. 5 მარტს) პიროვნების კულტის შედეგები, რ-მაც ფართო გავრცელება პოვა განსაკუთრებით მისი სიცოცხლის უკანასკნელ პერიოდში. სკკპ ცკ-ის 1956 წ. 30 ივნ. დადგენილებაში „პიროვნების კულტისა და მისი შედეგების დაძლევის შესახებ" ახსნილი იყო პიროვნების კულტის წარმოშობის მიზეზები, გამოვლინების ხასიათი, გაშუქებული იყო მისი შედეგები. პარტიის ცკ-მა, ადგილ. პარტ. ორგანიზაციებმა დიდმნიშვნელოვანი მუშაობა გასწიეს, რათა აღედგინათ და კიდევ უფრო განევითარებინათ პარტ. და სახელმწ. ცხოვრების ლენინური ნორმები, ხელმძღვანელობის კოლექტიურობის, შინაპარტ. ცხოვრებისა და საბჭ. დემოკრატიის პრინციპები.

სკკპ აქტიურად მონაწილეობდა სოციალიზმის მსოფლიო სისტემის განმტკიცებაში. ყოველი ღონისძიებით უწყობდა ხელს მსოფლიო კომუნისტური და მუშათა მოძრაობის განვითარებას. 1957 ნოემბ. მოსკოვში სოციალ. ქვეყნების კომუნისტური და მუშათა პარტიების წარმომადგენლების თათბირზე მიიღეს დეკლარაცია მსოფლიო რევ. პროცესის განვითარების უმნიშვნელოვანეს პრობლემებზე. 1957 ნოემბერში გამართულმა 64 ქვეყნის კომუნისტური და მუშათა პარტიების წარმომადგენელთა თათბირმა მოიწონა ეს დეკლარაცია და მიიღო მშვიდობის მანიფესტი.

1960 წ. ნოემბ. მოსკოვში გაიმართა კომუნისტ. და მუშათა პარტიების წარმომადგენელთა ახ. თათბირი. მასში მონაწილეობდა 81 ქვეყნის დელეგაცია. თათბირმა მიიღო განცხადება, რ-შიც დახასიათებულია თანამედროვე ეპოქა, ჩამოყალიბებულია მარქსისტულ-ლენინური პარტიების თანამშრომლობის პრინციპები.

50-იანი წლების დამლევისათვის გაფართოვდა და განმტკიცდა სოციალიზმის მატერ.-ტექ. ბაზა, დიდ წარმატებებს მიაღწიეს სოციალ. წარმოებითი ურთიერთობის სრულყოფასა და განვითარებაში; მიმდინარეობდა საბჭ. საზ-ბის სოც.-პოლიტ. და იდეური ერთიანობის შემდგომი განმტკიცების, მუშათა კლასისა და კოლმეურნე გლეხობის კავშირის, სსრკ ხალხთა მეგობრობის დამკვიდრების, მათი ეკონ. და კულტ. დაახლოების პროცესი.

დიდმნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწიეს საბჭ. მეცნ. და ტექ. განვითარებაში, მათი მიღწევების სახ. მეურნეობაში დანერგვის საქმეში. საბჭოთა კავშირში მეცნ.-ტექ. პროგრესის მკაფიო დადასტურება იყო ისტორიაში პირველი დედამიწის ხელოვნური თანამგზავრის გაშვება, რაც 1957 წ. 4 ოქტ. განხორციელდა. დაიწყო ავტომატიკის, რადიოელექტრონიკის, ტელემექანიკის ატომური ენერგიის სწრაფი განვითარება და ფართო გამოყენება მშვიდობიანი მიზნებისათვის.

*სკკპ XXI ყრილობამ* (რიგგარეშე) ქვეყნის ისტ. განვითარების ღრმა ანალიზის საფუძველზე გამოიტანა დიდმნიშვნელოვანი დასკვნა იმის შესახებ, რომ სოციალიზმმა სსრკ-ში მთლიანად და საბოლოოდ გაიმარჯვა.

**სკკპ სსრ კავშირში განვითარებული სოციალისტური საზოგადოების ხელმძღვანელი.** 30-იან წლებში სოციალიზმის აშენებიდან სამი ათწლეულის მანძილზე საბჭ. სახელმწიფომ გრანდიოზულ წარმატებებს მიაღწია ცხოვრების ყველა დარგში.

საბჭოეთში კომუნისტური საზ-ბის აშენების გზები პარტიამ განსაზღვრა თავის მესამე პროგრამაში, რ-იც *სკკპ XXII ყრილობამ* მიიღო (იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა*).

ეკონ. საერთო აღმავლობასთან ერთად აღმოჩნდა, რომ წარმოების დაგეგმვისა და ეკონ. სტიმულირების არსებული მეთოდები არ შეესაბამებოდა საწარმოო ძალების განვითარების ახ., უფრო მაღალ დონეს, თანდათან აფერხებდა მათ განვითარებას. მრეწვ. დარგებისადმი ხელმძღვანელობა მრავალ ეკონ. რ-ნში დაქსაქსული იყო (1957 შექმნილი სახ. მეურნ. საბჭოები); ირღვეოდა ტექ.-პოლიტ. ერთიანობა, ძნელდებოდა ტექ. პროგრესი. სკკპ ცკ-ის 1964 ოქტ. პლენუმმა გამოააშკარავა და დაგმო სუბიექტივიზმი და ვოლუნტარიზმი ეკონ. საკითხების გადაწყვეტაში. პლენუმმა გაათავისუფლა ნ. ხრუშჩოვი დაკავებული თანამდებობებიდან. სკკპ ცკ-ის პირველ მდივნად, 1966-იდან კი გენერალურ მდივნად არჩეულ იქნა ლ. ბრეჟნევი; სსრკ მინისტრთა საბჭოს თავ-რედ დაინიშნა ა. კოსიგინი.

*სკკპ XXIII ყრილობამ* მოიწონა პარტიის ცკ-ის საქმიანობა საზ. განვითარების მეცნიერულად დასაბუთებული ხელმძღვანელობის მიმართულებით; მიიღო სსრკ სახ. მეურნ. განვითარების 1966—70 წწ. VIII ხუთწლიანი გეგმის დირექტივები, რ-ის მთავარი ეკონ. ამოცანა იყო მრეწვ. შემდგომი მნიშვნელოვანი ზრდის, სოფ. მეურნ. განვითარების სწრაფი სტაბილური ტემპის უზრუნველყოფა და ამის მეოხებით საბჭ. ხალხის ცხოვრების დონის არსებითი აღმავლობის მიღწევა.

პარტიის, საბჭ. ხალხის, მთელი პროგრ. კაცობრიობის ცხოვრებაში ღირსშესანიშნავ მოვლენად იქცა ოქტ. რევ. 50 წლისთავი (1967), ვ. ი. ლენინის დაბადების 100 წლისთავი (1970) და 110 წლისთავი (1980).

60-იანი წწ. II ნახევრიდან კიდევ უფრო გააქტიურდა სკკპ-ისა და საბჭ. მთავრობის საგარეო პოლიტიკა. საერთაშ. პოლიტიკის საკითხები განიხილეს პარტიის ცკ-ის 1966 დეკ., 1967 ივნ., 1968 აპრ. და ოქტ., 1969 ივნ. და სხვა პლენუმებზე.

სკკპ და საბჭ. მთავრობა ყოველი ღონისძიებით უწყობდნენ ხელს სოციალ. ქვეყნების მსოფლიო თანამეგობრობის განვითარებას, მათი ინდუსტრ. ძლიერების, ურთიერთხელსაყრელი ეკონ. თანამშრომლობის განმტკიცებას, *ვარშავის ხელშეკრულების* ქვეყნების სამხ. ორგანიზაციის (1955) გაძლიერებას.

თანამიმდევრულად ახორციელებდა რა პროლეტ. ინტერნაციონალიზმის პოლიტიკას, სკკპ აფართოებდა და განამტკიცებდა კავშირს ყველა კომუნისტურ და მუშათა პარტიასთან.

სკკპ ცკ აქტიურად მონაწილეობდა მოსკ. 1969 ივნ. კომუნისტური და მუშათა პარტიების საერთაშ. თათბირის სამზადისში, რ-ის მუშაობაში 75 ქვეყნის დელეგაციამ მიიღო მონაწილეობა. თათბირმა მიიღო მთელი რიგი გადაწყვეტილებანი, მ. შ. დოკუმენტი „თანამედროვე ეტაპზე იმპერიალიზმის წინააღმდეგ ბრძოლის ამოცანები და კომუნისტური და მუშათა პარტიების მოქმედების ერთიანობა".

*სკკპ XXIV ყრილობამ* მარქსისტულ-ლენინურად გააანალიზა მსოფლიო რევ. პროცესის განვითარება, საერთაშ. მდგომარეობა და სსრკ საშინაო ცხოვრება, გამოავლინა საბჭ. საზ-ბის განვითარების კანონზომიერებანი და პერსპექტივები, განაზოგადა და განავითარა კომუნისტური მშენებლობის თეორიისა და პრაქტიკის პრინციპული საკითხები. ყრილობამ შეაჯამა VIII ხუთწლედის (1966—70) შედეგები და დაამტკიცა IX ხუთწლედის (1971—75) დირექტივები.

ყრილობამ განავითარა და დაასაბუთა სკკპ-ისა და საბჭ. მთავრობის საქმიანობის საგარეო პოლიტ. მიმართულებანი მსოფლიო განვითარების თანამედროვე ეტაპის კვალობაზე, შეიმუშავა ხალხთა მშვიდობისა და უშიშროებისათვის, მსოფლიო თერმობირთვული ომის თავიდან აცილებისათვის ბრძოლის პროგრამა.

*სკკპ XXV ყრილობამ* გააანალიზა საერთაშ. მდგომარეობა და სსრკ საშინაო ვითარება, შემოქმედებითად განავითარა მეცნ. კომუნიზმის თეორია და პრაქტიკა, ნათლად გვიჩვენა მარქსიზმ-ლენინიზმისა და პროლეტ. ინტერნაციონალიზმის ფუძემდებლური პრინციპებისადმი ურღვევი ერთგულება.

ყრილობამ სკკპ ცკ-ის საანგარიშო მოხსენების ირგვლივ ერთსულოვნად მიიღო რეზოლუცია, რ-ითაც მთლიანად და სავსებით მოიწონა პარტიის ცკ-ის პოლიტ. ხაზი და პრაქტ. საქმიანობა; სსრკ-ის სახ. მეურნ. განვითარების 1976—80 წწ. ძირითადი მიმართულებები და მიიღო შესაბამისი დადგენილება; გამოაქვეყნა განცხადება „თავისუფლება იმპერიალიზმისა და რეაქციის ტუსაღებს".

ყრილობამ განსაზღვრა პარტიის ამოცანები საერთაშ. ასპარეზზე. ეს იყო პარტიის XXIV ყრილობის მიერ წამოყენებული მშვიდობის პროგრამის ორგანული გაგრძელება და განვითარება; მშვიდობისა და საერთაშ. თანამშრომლობისათვის, ხალხთა თავისუფლებისა და დამოუკიდებლობისათვის შემდგომი ბრძოლის პროგრამა.

ყრილობამ IX ხუთწლედის შედეგების ღრმა, მარქსისტულ-ლენინური ანალიზის საფუძველზე დააზუსტა და დააკონკრეტა განვითარებული სოციალიზმის პირობების შესაბამისად პარტიის ეკონ. პოლიტიკის პრინციპული საფუძვლები, განსაზღვრა ეკონ. სტრატეგიის ხანგრძლივი ორიენტაცია, წამოაყენა მეცნიერულად დასაბუთებული როგორც უახლოესი წლების, ისე ხანგრძლივი პერსპექტივების სტრატეგიული პროგრამა, რ-იც ერთ მთლიანობაში ითვალისწინებდა პარტიის ეკონ., სოც.-პოლიტ. და იდეურ-აღმზრდელობითი მუშაობის დიდ ამოცანებს.

საბჭ. ხალხის ცხოვრებაში უდიდესი მოვლენა იყო სსრკ ახ. განვითარებული სოციალ. საზ-ბის კონსტიტუციის მიღება (1977 წ. 7 ოქტ.). მასში მოცემულია განვითარებული სოციალიზმის დახასიათება, მისი პოლიტ. და ეკონ. სისტემა, საზ-ბაში ადამიანის მდგომარეობა, მისი სამოქალაქო უფლებანი, თავისუფლებანი და მოვალეობანი. კონსტიტუციაში მკაფიოდაა განსაზღვრული კომუნისტური, პარტიის, როგორც საბჭ. საზ-ბის ხელმძღვ. და წარმმართველი ძალის, მისი პოლიტ. სისტემის, სახელმწ. და საზ. ორგანიზაციების ბირთვის როლი.

საბჭ. ხალხმა ზეიმით აღნიშნა დიდი ოქტ. სოციალ. რევ. მე-60 წლისთავი. ოქტ. რევ. უდიდესი მოფლიო ისტ. მნიშვნელობის, საბჭოების ქვეყნის დიდი საერთაშ. ავტორიტეტის დადასტურება იყო საიუბილეო ზეიმში მსოფლიოს 104 ქვეყნის 123 დელეგაციის მონაწილეობა.

*სკკპ XXVI ყრილობამ* საფუძვლიანად გააანალიზა თანამედროვე მსოფლიოს განვითარების ძირითადი პრობლემები და პროცესები, თეორიულად დაასაბუთა და პრაქტიკულად დასახა განვითარებული სოციალიზმის საზ-ბის შემდგომი ყოველმხრივი პროგრესის გზები.

სკკპ ცკ-ის საანგარიშო მოხსენებაში ღრმად და ყოველმხრივ არის გაანალიზებული ჩვენი ქვეყნის განვითარების შედეგები საზ. ცხოვრების ყველა სფეროში — ეკონ., სოც., პოლიტ. და სულიერ დარგ-

ში, პარტიის პოლიტ.-ორგანიზატორული, იდეურ-აღმზრდელობითი მუშაობის მდგომარეობა, მსოფლიოს თანამედროვე ვითარება.

ყრილობამ შეაჯამა საბჭ. ხალხის უდიდესი წარმატებები ხუთწლედში, განსაზღვრა პარტიის ეკონ. და სოც. განვითარების ამოცანები ახ. ხუთწლეულსა და 1990-მდე პერიოდისათვის, შეიმუშავა მათი განხორციელების ღონისძიებათა სისტემა.

კომუნისტური მშენებლობის თანამედროვე ეტაპზე სკკპ პოლიტიკის ძირითადი მიმართულებანი და შინაარსი მოცემულია პარტიის პროგრამაში, პარტიის ყრილობების, სკკპ ცენტრ. კომიტეტის პლენუმების გადაწყვეტილებებში.

საშინაო პოლიტიკაში სკკპ განუხრელად ზრუნავს საბჭოეთის ეკონ. და სოც. პროგრესის ვრცელი პროგრამის შემუშავებასა და განხორციელებაზე. ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს ბერკეტს, რ-ის მეშვეობითაც სრულდება დასახული პროგრამა, წარმოადგენს პარტიის ეკონ. პოლიტიკა სიმძიმის ცენტრი გადადის ეკონ. ზრდის თვისებრივ ფაქტორებზე, მთელი სახ. მეურნ. დაგეგმვის გაუმჯობესებასა და წარმოების ეფექტიანობისა და მუშაობის ხარისხის ამაღლებაზე.

პარტიამ დასახა სახ. წარმოების ეფექტიანობის ამაღლების ძირითადი მიმართულებანი: სახ. მეურნ. დაგეგმვისა და მისი მართვის მთელი სისტემის სრულყოფა, ისეთი ეკონ. პირობების შექმნა, რ-ებიც სტიმულს მისცემენ დაძაბული გეგმების მიღებას, რეზერვების მობილიზაციას. პარტია აყენებს ამოცანას უზრუნველვყოთ ოპტიმალური თანაფარდობა ეკონ. მართვის ცენტრალიზაციასა და საწარმოებისა და მათი გაერთიანებების ოპერატიულ, სამეურნეო დამოკიდებულებას შორის.

თავის აგრ. პოლიტიკაში პარტია სახავს მიზანს: ავიყვანოთ სოფ. მეურნ. თანამედროვე ტექ. შესაძლებლობათა და კომუნისტური მშენებლობის მოთხოვნილებათა შესაბამის დონემდე. განსაკუთრებული ყურადღება ეთმობა სამეურნიობათაშორისო კოოპერაციისა და აგროსამრეწვ. ინტეგრაციის ბაზაზე სასოფლო წარმოების სპეციალიზაციასა და კონცენტრაციის შემდგომ განვითარებას, სასურსათო პროგრამის განხორციელებას.

პარტიის ეკონ. პოლიტიკის უმაღლესი მიზანია ხალხის კეთილდღეობის გაუმჯობესება, რაც ერთ-ერთი საშუალებაა იმისა, რომ გადავჭრათ კომუნიზმის მშენებლობის ეპოქის მთავარი სოც. პრობლემა: ყველა კლასისა და სოც. ჯგუფის დაახლოება, ქალაქსა და სოფელს შორის, გონებრივ და ფიზ. შრომას შორის არსებითი განსხვავების თანდათანობითი დაძლევა, შრომისა და ყოფა-ცხოვრების პირობების, მოსახლ. სხვადასხვა ფენის კულტ. გათანაბრება.

ეროვნ. ურთიერთობანი კვლავინდებურად ვითარდება და აყენებს ახ. პრობლემებსა და ამოცანებს, რ-იც დაკავშირებულია ცალკეული ერებისა და ეროვნებების განვითარების სწორი გზების გამონახვასთან და თითოეული მათგანის ინტერესების ყველაზე სწორ შეხამებასთან მთლიანად საბჭ. ხალხის საერთო ინტერესებთან. ეროვნ. საკითხში პარტიის სტრატეგიული ხაზია ქვეყნის ერებისა და ეროვნებების შემდგომი დაახლოება. პარტიას მიაჩნია, რომ არსებითად ეს ობიექტური პროცესი ხელოვნურად არც უნდა დავაჩქაროთ და არც უნდა შევაკავოთ. იგი კვლავაც აღზრდის ყველა მშრომელს სოციალ. ინტერნაციონალიზმის სულისკვეთებით, ნაციონალიზმისა და შოვინიზმის გამოვლინებებისადმი, ეროვნ. შეზღუდულობისა და ყოველგვარი ყოყოჩობისადმი შეურიგებლობის, ყველა ერისა და ეროვნების ღრმა პატივისცემის სულისკვეთებით.

კომუნისტური მშენებლობის თანამედროვე ეტაპი მოითხოვს პიროვნების სოც. აქტიურობის მნიშვნელოვან ამაღლებას, შემოქმედებით მიდგომას შრომისადმი, თითოეულის დაინტერესებას სახელმწ. საზ. საქმეთა გადაწყვეტით. პარტიას თავისი სოც. პოლიტიკის ერთ-ერთ ამოცანად სწორედ ის მიაჩნია, რომ განავითაროს ეს თვისებები, შექმნას ისეთი სოც.-პოლიტ. ზნეობრივ-ფსიქოლ. ატმოსფერო, რ-შიც ისინი მაქსიმალურად გამოვლინდება. სრულყოფს რა სოციალ. საზ-ბის მთელ პოლიტ. ორგანიზაციას, პარტია ხაზს უსვამს, რომ ამ საქმიანობის მთავარი მიმართულებაა სოციალ. დემოკრატიის შემდგომი განვითარება. იგი ზრუნავს იმისათვის, რომ ყოველი საბჭ. ადამიანი თავს გრძნობდეს მოქალაქედ, ამ სიტყვის სრული მნიშვნელობით, დაინტერესებული იყოს საერთო-სახ. საქმით და შეგნებული ჰქონდეს თავისი პასუხისმგებლობა და წვლილი ამ საქმეში.

საბჭ. საზ-ბის განვითარების ძირეული საშინაო პრობლემების გადაჭრა მჭიდროდ არის დაკავშირებული საერთაშ. ასპარეზზე არსებულ ვითარებასთან. სკკპ-ის საერთაშ. პოლიტიკა განაგრძობს და ავითარებს მის საშინაო პოლიტიკას და მიზნად ისახავს უზრუნველყოს კომუნიზმის მშენებლობის ხელშემწყობი საგარეო-პოლიტ. პირობები. პარტიას, საბჭ. მთავრობას თავიანთ უმნიშვნელოვანეს ამოცანად მიაჩნიათ განამტკიცონ და განავითარონ სოციალიზმის მსოფლიო სისტემა, უზრუნველყონ სოციალ. სახელმწიფოთა ერთიანობა, შეკავშირება და თანამშრომლობა, რათა უფრო სწრაფად და ეფექტურად წყვეტდნენ სოციალ. და კომუნისტური მშენებლობის ამოცანებს, კოლექტ. მეცადინეობით კიდევ უფრო წარმატებით დაიცვან მშვიდობა, დაამკვიდრონ საერთაშ. დაძაბულობის შენელება, საკადრისი პასუხი გასცენ იმპერიალიზმის ყოველგვარ აგრესიულ გამოხდომას, სოციალიზმის ინტერესების შელახვის ყოველგვარ ცდას.

სკკპ მხარს უჭერს მათ, ვინც იბრძვის იმპერიალიზმის წინააღმდეგ, თავისუფლების, დემოკრატიისა და სოციალიზმისათვის.

საერთაშ. სოლიდარობის ინტერესები დაბეჯითებით მოითხოვს გაძლიერდეს ბრძოლა როგორც მემარჯვენე, ისე „მემარცხენე" ოპორტუნიზმისა და რევიზიონიზმის წინააღმდეგ, ნაციონალისტური ტენდენციების წინააღმდეგ.

სკკპ მხარს უჭერს ეროვნ.-განმათ. მოძრაობებს, დიდ მნიშვნელობას ანიჭებს კონტაქტებსა და ურთიერთობებს განვითარებადი ქვეყნების რევ.-დემოკრ. პარტიებთან და ორგანიზაციებთან, ახალგაზრდა ეროვნ. სახელმწიფოებთან, განსაკუთრებით სოციალ. ორიენტაციის სახელმწიფოებთან.

იბრძვის რა სკკპ XXV–XXVI ყრილობების მიერ შემუშავებული მშვიდობის პროგრამის შესრულებისათვის, საბჭ. მთავრობა ამოცანად აყენებს განხორციელდეს ძირეული შემობრუნება ევრ. კონტინენტზე დაძაბულობის შენელებისა და მშვიდობის დასამკვიდრებლად, მოგვარდეს II მსოფლიო ომის შედეგად დარჩენილი პრობლემები, შემუშავდეს ეკონ. და კულტ. მშენებლობის საევროპო პროგრამა, თანდათან შეიცვალოს დაპირისპირებულ სამხ.-პოლიტ. დაჯგუფებათა სისტემა კოლექტ. უშიშროების სისტემით. ანალოგიურია საბჭ. საგარეო პოლიტიკის მიზნები აზიაშიც. საბჭ. კავშირი აქტიურად უჭერს მხარს საყოველთაო და სრულ განიარაღებას და ამასთანავე ნაწილობრივი, დროებითი ხასიათის ისეთ ღონისძიებათა განხორციელებას, რ-ებსაც შეუძლიათ დააბრკოლონ გამალებული შეიარაღება, შეანელონ ომის საფრთხე.

თავისი საგარეო და საშინაო პოლიტიკის განხორციელებაში სკკპ იჩენს შემოქმედებით მიდგომას, ზუსტად ითვალისწინებს მსოფლიო რევ. პროცესის განვითარების ტენდენციებს, საერთაშ. ასპარეზზე მომხდარ ცვლილებებს. იგი მტკიცედ და განუხრელად ეყრდნობა მთელი საბჭ. ხალხის მხარდაჭერას, სოციალ. თანამეგობრობის ქვეყნების, მსოფლიოს მთელი პროგრ. ძალების კოლექტიურად შეთანხმებულ ღონისძიებებსა და მოქმედებას.

სკკპ-სა და საბჭ. ხალხის ცხოვრებაში დიდმნიშვნელოვანი მოვლენა იყო სკკპ ცკ-ის 1982 ნოემბრის პლენუმი, რ-მაც სკკპ ცკ-ის გენერალურ მდივნად აირჩია ი. ანდროპოვი. პლენუმმა დიდი ყურადღება დაუთმო პარტ. სახელმწ. და

სკკპ-ის რიცხობრივი შემადგენლობა
(1 იანვრისათვის)

| წელი | სკკპ წევრი | სკკპ წევრობის კანდ. | სულ კომუნისტი |
|---|---|---|---|
| 1917* | 350000 | არ ყოფილა | 350000 |
| 1927 | 786288 | 426217 | 1212505 |
| 1937 | 1453828 | 527869 | 1981697 |
| 1941 | 2490479 | 1381986 | 3872465 |
| 1945 | 3965530 | 1794839 | 5760369 |
| 1950 | 5510787 | 829396 | 6340183 |
| 1955 | 6610238 | 346867 | 6957105 |
| 1960 | 8017249 | 691418 | 8708667 |
| 1965 | 10811443 | 946726 | 1158169 |
| 1970 | 13395253 | 616531 | 14011784 |
| 1972 | 14109432 | 521857 | 14631289 |
| 1976 | 15058017 | 636170 | 15694187 |
| 1978 | 15701658 | 658212 | 16359870 |
| 1981 | 16732408 | 698005 | 17430413 |
| 1983 | 1740293 | 712610 | 18117903 |

* ოქტომბერი.

## სკკპ ყრილობებისა და კონფერენციების თარიღები

რსდმპ I ყრილობა — 1898 წ. 1 — 3(13—15) მარტი, მინსკი.
რსდმპ II ყრილობა — 1903 წ. 17 — (30) ივლ. — 10 (23) აგვ., ბრიუსელი, ლონდონი.
რსდმპ III ყრილობა — 1905 წ. 12 — 27 აპრ. (25 აპრ. —10 მაისი), ლონდონი.
რსდმპ I კონფერენცია — 1905 წ. 12 — 17 (25 — 30) დეკ., ტამერფორსი.
რსდმპ IV (გამაერთიანებელი) ყრილობა — 1906 წ. 10 — 25 აპრ. (23 აპრ. — 8 მაისი), სტოკჰოლმი.
რსდმპ II კონფერენცია („პირველი სრულიად რუსეთისა")— 1906 წ. 3—7 (16 — 20) ნოემბ., ტამერფორსი.
რსდმპ V (ლონდონის) ყრილობა — 1907 წ. 30 აპრ. — 19 მაისი (13 მაისი — 1 ივნ.), ლონდონი.
რსდმპ III კონფერენცია („მეორე სრულიად რუსეთისა")—1907 წ. 21—23 ივლ. (3 — 5 აგვ.), კოტკა (ფინეთი).
რსდმპ IV კონფერენცია („მესამე სრულიად რუსეთისა")—1907 წ. 5—12 (18—25) ნოემბ., ჰელსინგფორსი.
რსდმპ V კონფერენცია (სრულიად რუსეთისა) — 1908 წ. 21— 27 დეკ. (1909 წ. 3 — 9 იანვ.), პარიზი.
რსდმპ VI (პრაღის) სრულიად რუს. კონფერენცია — 1912 წ. 5 — 17 (18—30) იანვ., პრაღა.
რსდმპ (ბ) VII (აპრილის) სრულიად რუს. კონფერენცია — 1917 წ. 24 — 29 აპრ. (7 — 12 მაისი), პეტროგრადი.
რსდმპ (ბ) VI ყრილობა — 1917 წ. 26 ივლ. — 3 აგვ. (8 — 16 აგვ.), პეტროგრადი.
რკპ (ბ) VII საგანგებო ყრილობა — 1918 წ. 6 — 8 მარტი, პეტროგრადი.
რკპ (ბ) VIII ყრილობა — 1919 წ. 18 — 23 მარტი, მოსკოვი.
რკპ (ბ) VIII სრულიად რუს. კონფერენცია — 1919 წ. 2 — 4 დეკ., მოსკოვი.
რკპ (ბ) IX ყრილობა 1920 წ. 29 მარტი — 5 აპრ., მოსკოვი.
რკპ (ბ) IX სრულიად რუს. კონფერენცია — 1920 წ. 22 — 25 სექტ., მოსკოვი.
რკპ (ბ) X ყრილობა 1921 წ. 8 — 16 მარტი, მოსკოვი.
რკპ (ბ) X სრულიად რუს. კონფერენცია—1921 წ. 26 — 28 მაისი, მოსკოვი.
რკპ (ბ) XI სრულიად რუს. კონფერენცია — 1921 წ. 19 — 22 დეკ., მოსკოვი.
რკპ (ბ) XI ყრილობა — 1922 წ. 27 მარტი — 2 აპრ., მოსკოვი.
რკპ (ბ) XII სრულიად რუს. კონფერენცია — 1922 წ. 4 — 7 აგვ., მოსკოვი.
რკპ (ბ) XII ყრილობა — 1923 წ. 17 — 25 აპრ., მოსკოვი.
რკპ (ბ) XIII კონფერენცია — 1924 წ. 16 — 18 იანვ., მოსკოვი.
რკპ (ბ) XIII ყრილობა — 1924 წ. 23 — 31 მაისი, მოსკოვი.
რკპ (ბ) XIV კონფერენცია — 1925 წ. 27 — 29 აპრ., მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XIV ყრილობა 1925 წ. 18 — 31 დეკ, მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XV კონფერენცია — 1926 წ. 26 ოქტ. — 3 ნოემბ., მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XV ყრილობა — 1927 წ. 2 — 19 დეკ., მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XVI ყრილობა 1930 წ. 26 ივნ. — 13 ივლ., მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XVII კონფერენცია — 1932 წ. 30 იანვ. — 4 თებ., მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XVII ყრილობა — 1934 წ. 26 იანვ. — 10 თებ., მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XVIII ყრილობა — 1939 წ. 10 — 12 მარტი, მოსკოვი.
საკ. კპ (ბ) XVIII კონფერენცია — 1941 წ. 15 — 20 თებ., მოსკოვი.
სკკპ XIX ყრილობა — 1952 წ. 5 — 14 ოქტ., მოსკოვი.
სკკპ XX ყრილობა — 1956 წ. 14 — 25 თებ., მოსკოვი.
სკკპ XXI (რიგგარეშე) ყრილობა — 1959 წ. 27 იანვ.—5 თებ., მოსკოვი.
სკკპ XXII ყრილობა — 1961 წ. 17 — 31 ოქტ., მოსკოვი.
სკკპ XXIII ყრილობა — 1966 წ. 29 მარტი — 8 აპრ., მოსკოვი.
სკკპ XXIV ყრილობა — 1971 წ. 30 მარტი — 9 აპრ., მოსკოვი.
სკკპ XXV ყრილობა — 1976 წ. 24 თებ. — 5 მარტი., მოსკოვი.
სკკპ XXVI ყრილობა — 1981 წ. 23 თებ. — 3 მარტი., მოსკოვი.

შრომის დისციპლინის განმტკიცების საკითხებს. 1984 თებერვალში სკკპ ცკ-ის რიგგარეშე პლენუმმა სკკპ ცკ-ის გენერალურ მდივნად აირჩია კ. ჩერნენკო. აპრილში სსრკ XI მოწვევის უმაღლესი საბჭოს I-მა სესიამ კ. ჩერნენკო აირჩია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რედ.

კომუნისტური პარტია ნაყოფიერ მუშაობას ეწევა XXVI ყრილობისა და სკკპ ცკ-ის შემდგომი პლენუმების გადაწყვეტილებების, იმ ამოცანების წარმატებით განხორციელებისათვის, რ-ებიც კ. ჩერნენკომ წამოაყენა ცკ-ის 1984 თებ. და აპრ. პლენუმებზე და სხვ. გამოსვლებში.

სკკპ განასახიერებს სსრკ მშრომელთა საბრძოლო ამხანაგობას და მეგობრობას, მთელი საბჭ. ხალხის ურღვევ ერთიანობას. სკკპ ინტერნაციონალისტ-ლენინელთა პარტიაა. იგი ჩვენი ეპოქის გონება, პატიოსნება და სინდისია.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზულებანი, გამოც. მე-4, ტ. 1—45, თბ., 1948—74; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, ნაწ. 1—4, თბ., 1954—62; История Коммунистической партии Советского Союза, 5 изд., М., 1980; იხ. აგრეთვე სკკპ ყრილობებისა და კონფერენციებისადმი, მარქსიზმ-ლენინიზმის უმნიშვნელოვანესი პრობლემებისადმი მიძღვნილი სტატიებისა და მოკავშირე რესპუბლიკების შესახებ დაწერილი სტატიების ლიტერატურა.

*შ. თევზაძე, დ. სტურუა.*

**საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის პროგრამა,** პარტიის ძირითადი თეორიული დოკუმენტი, რ-შიც მეცნიერულადაა განსაზღვრული უახლოესი დიდმნიშვნელოვანი და პერსპექტიული ამოცანები, მათი განხორციელების გზები და საშუალებები გარკვეული ისტორიული პერიოდისათვის. იგი სავალდებულოა ყველა კომუნისტისა და პარტ. ორგანიზაციისათვის, ღებულობს სკკპ ყრილობა. პროგრამა მუშავდება მარქსისტულ-ლენინური თეორიისა და საერთაშ. მუშათა და კომუნისტური მოძრაობის გამოცდილების საფუძველზე. პროგრამის განხორციელების პროცესში პარტია აზუსტებს მასში მითითებული ამოცანების შესრულების გზებს, აღრმავებს და ავითარებს მარქსიზმ-ლენინიზმის თეორიას, ამდიდრებს მას ახ. გამოცდილებით. საერთაშ. კომუნისტური მოძრაობის პირველი საპროგრამო დოკუმენტი იყო 1847 კ. მარქსისა და ფ. ენგელსის მიერ დაწერილი „*კომუნისტური პარტიის მანიფესტი*". სკკპ-მ თავისი ისტ. მანძილზე მიიღო 3 პროგრამა: I — ბურჟ.-დემოკრ. და სოციალ. რევოლუციების გამარჯვებისათვის ბრძოლის პერიოდის, II — სოციალიზმის აშენების, III — კომუნიზმის მშენებლობის პროგრამა.

პ ა რ ტ ი ი ს I პ რ ო გ რ ა მ ა. რუს. ს.-დ. პროგრამის შემუშავება გ. პლეხანოვმა დაიწყო. 1883 მან დაწერა რუს. ს.-დ. „*შრომის განთავისუფლების*" *ჯგუფის* პროგრამის პირველი ვარიანტი, 1885 — „რუსეთის სოციალ-დემოკრატთა პროგრამის პროექტის" მეორე ვარიანტი. ორივე ვარიანტი რუს. ს.-დ. განვითარების საწყის პერიოდს ასახავდა, აბსტრაქტული ხასიათისა იყო და არ ითვალისწინებდა რუსეთში მუშათა მოძრაობის თავისებურებას, შეიცავდა ხალხოსნური იდეოლოგიის ელემენტებს.

ვ. ი. ლენინმა *პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათის ბრძოლის კავშირში"* მოღვაწეობის პერიოდში დაამუშავა ს.-დ. პროგრამა. 1895 დეკ. მან დაწერა „პროგრამის პროექტი", ხოლო 1896 ზაფხულში — ს.-დ. „პროგრამის განმარტება", 1899 დასასრ. მოამზადა პროგრამის II პროექტი. პროგრამის საბოლოო ვარიანტის შემუშავება ლენინური „ისკრის" რედაქციამ 1901 ზაფხულში დაიწყო. პროგრამის თეორ. ნაწილის დაწერა პლეხანოვს დაევალა; ვ. ი. ლენინმა მისი აგრ. ნაწილის შემუშავებას მოჰკიდა ხელი. ვ. ი. ლენინისა და გ. პლეხანოვის მიერ დაწერილი პროგრამის პროექტი 1902 წ. 1 (14) ივნ. გამოქვეყნდა „ისკრის" 21-ე ნომერში.

რსდმპ II ყრილობაზე (1903) დელეგატთა რევ. და ოპორტუნისტ მონაწილეთა შორის მწვავე ბრძოლა გაჩაღდა პროგრამის ძირითად დებულებათა გარშემო. ოპორტუნისტები გამოვიდნენ პროგრამაში *პროლეტარიატის დიქტატურის* პუნქტის შეტანის წინააღმდეგ; უარყოფდნენ მუშათა მოძრაობაში სოციალ. შეგნებისა და მასში რევ. პარტიის ხელმძღვანელი როლის მნიშვნელობას; არსებითად უარყოფდნენ რევოლუციაში მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირს; ილაშქრებდნენ ერთა თვითგამორკვევის უფლების წინააღმდეგ. პროგრამულ საკითხებზე ოპორტუნისტთა წინააღმდეგ ბრძოლა ისკრელთა გამარჯვებით დამთავრდა. ყრილობამ დაამტკიცა ისკრული პროგრამა, რ-იც 2 ნაწილისაგან შედგებოდა: *პროგრამა-მაქსიმუმი რსდმპ-ისა* და *პროგრამა-მინიმუმი რსდმპ-ისაგან.*

პ ა რ ტ ი ი ს II პ რ ო გ რ ა მ ა. კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გადასვლის ეპოქა ოქტ. რევ. გამარჯვებით დაიწყო. საზ-ბის განვითარების ახ. ეტაპისათვის საჭირო იყო ახ. პროგრამა.

ვ. ი. ლენინმა ჯერ კიდევ 1917 თებ. რევოლუციამდე დააყენა პროგრამის შეცვლის ამოცანები. ამ საკითხს იგი კვლავ დაუბრუნდა *აპრილის თეზისებში*. რკპ (ბ) VII ყრილობაზე ვ. ი. ლენინი გამოვიდა მოხსენებით პროგრამის გადასინჯვის შესახებ. ყრილობამ ლენინის მეთაურობით აირჩია კომისია, რ-საც დაევალა ახ. პროგრამის მომზადება. პროგრამის პროექტი 1919 წ. 25—27 თებ. გამოქვეყნდა „პრავდაში", შემდეგ დასამტკიცებლად წარედგინა *რკპ (ბ) VIII ყრილობას.* ყრილობაზე პროგრამის საერთო-პოლიტ. ნაწილისა და ეროვნ. საკითხის გარშემო გაჩაღდა მწვავე ბრძოლა ერთი მხრით ვ. ი. ლენინსა და მის მომხრეებსა და, მეორე მხრით, ნ. ბუხარინს, გ. პიატაკოვსა და სხვ. შორის.

ყრილობის მიერ მიღებულ პროგრამაში დახასიათებულია კაპიტალ. საზ-ბა, მისი თავისებურებანი და წინააღმდეგობანი; მოცემულია *იმპერიალიზმის* ანალიზი, ნაჩვენებია მისი გარდუვალი დაღუპვის პირობები. პროგრამის საერთო-პოლიტ. ნაწილში მითითებულია საბჭ. ხელისუფლების კლასობრივი შინაარსი, სადაც რეალური ხელისუფლება ეკუთვნის მუშათა კლასსა და მშრომელ გლეხობას; ნაჩვენებია სოციალ. დემოკრატიის პრინციპული განსხვავება ბურჟუაზიულისაგან.

ეკონ. დარგში პროგრამამ დასახა სოციალ. საზ-ბის მშენებლობის უზრუნველყოფის ამოცანები: II პროგრამის შესრულების პროცესში ლენინმა თეორიულად დაასაბუთა ახ. ეკონ. პოლიტიკის აუცილებლობა, შეიმუშავა სსრკ-ში სოციალიზმის მშენებლობის მეცნ. გეგმა, მრავალეროვანი საბჭ. სახელმწიფოს სახელმწიფოებრივი წყობის საფუძვლები. პროგრამის შესრულების შედეგად საბჭ. კავშირმა გიგანტური ნახტომი გააკეთა ჩამორჩენილობიდან პროგრესისაკენ, იგი უძლიერეს ინდუსტრ. საკოლმ. სოციალ. სახელმწიფოდ გადაიქცა — განხორციელდა სოციალიზმის მშენებლობის ლენინური გეგმა.

პ ა რ ტ ი ი ს III პ რ ო გ რ ა მ ა. მას შემდეგ, რაც სსრკ-ში სოციალიზმმა მთლიანად და საბოლოოდ გაიმარჯვა, აუცილებელი გახდა პარტიის ახ. III პროგრამის მიღება. მისი პროექტი შეიმუშავა სკკპ ცკ-მა პარტიის XX ყრილობის (1956) გადაწყვეტილებების საფუძველზე, გამოქვეყნდა 1961 წ. 30 ივლ. გაზ. „პრავდაში". იგი განიხილეს კომუნისტთა და უპარტიოთა კრებებზე, პარტ. კონფერენციებზე, პრესაში. განხილვაში მონაწილეობა მიიღო 9 მლნ-ზე მეტმა კომუნისტმა, მთლიანად კი დაახლ. 73 მლნ. კაცმა.

*სკკპ XXII ყრილობამ* (1961) მიიღო პარტიის ახ. პროგრამა. მასში ასახულია მსოფლიო საზ. განვითარებაში მომხდარი ძირეული ცვლილებები: სსრკ-ის შესვლა კომუნისტური მშენებლობის პერიოდში, სოციალიზმის მსოფლიო სისტემის შექმნა და განმტკიცება, საერთაშ. კომუნისტური, მუშათა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის ზრდა, იმპერიალიზმის კოლონიური სისტემის დაშლა.

პროგრამა შედგება შესავლისა და 2 ძირითადი ნაწილისაგან: 1. კაპიტალიზმიდან კომუნიზმზე გადასვლა კაცობრიობის განვითარების გზაა. 2. სკკპ ამოცანები კომუნისტური საზ-ბის მშენებლობაში.

ახ. პროგრამა შემოქმედებითად განაზოგადებს სოციალიზმის მშენებლობის პრაქტიკას, ითვალისწინებს მთელი მსოფლიოს რევ. მოძრაობის გამოცდილებას, განსაზღვრავს კომუნისტური მშენებლობის მთავარ ამოცანებსა და ეტაპებს.

პროგრამის პირველ ნაწილში მოცემულია თანამედროვე ეპოქის განსაზღვრება. ეს არის ორი ერთმანეთის მოწინააღმდეგე საზ. სისტემის ბრძოლის ეპოქა, სოციალ. და ეროვნ.-განმათ. რევოლუციების, იმპერიალიზმის მსხვრევის, კოლონ. სისტემის ლიკვიდაციის, სოციალიზმის გზაზე სულ ახ. ხალხების გადასვლის, მსოფლიოს მასშტაბით სოციალიზმისა და კომუნიზმის გამარჯვების ეპოქა. პროგრამაში დასაბუთებულია კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გადასვლის ისტ. გარდაუვალობა.

საერთაშ. ურთიერთობის დარგში პროგრამა მთავარ ამოცანად აყენებს მშვიდობიანი პირობების შექმნას; კომუნისტური საზ-ბის აშენებისა და სოციალიზმის მსოფლიო სისტემის განვითარებისათვის, კაცობრიობის ხსნას თერმოატომური მსოფლიო ომისაგან. სოციალიზმი იმპერიალიზმს უპირისპირებს ახ. ტიპის საერთაშ. ურთიერთობას, რ-საც საფუძვლად უდევს მშვიდობის, ხალხთა თანასწორუფლებიანობისა და თვითგამორკვევის პრინციპები, სხვადასხვა საზ. წყობილების სახელმწიფოთა *მშვიდობიანი თანაარსებობის პოლიტიკის* ცხოვრებაში განხორციელება.

პროგრამა განსაზღვრავს სკკპ ამოცანებს ბურჟ. და რეფორმისტული იდეოლოგიის, მისი გამოვლინების ყოველგვარი ფორმის — ანტიკომუნიზმის, ფაშიზმისა და კლერიკალიზმის, შოვინიზმისა და რასიზმის, რევიზიონიზმისა და დოგმატიზმის წინააღმდეგ.

პროგრამის მეორე ნაწილი ეხება კომუნისტური საზ-ბის მშენებლობაში სკკპ ამოცანებს. პროგრამაში მოცემულია *კომუნიზმის* განმარტება, მითითებულია რომ კომუნიზმზე გადასვლა ობიექტური კანონზომიერებაა და ითვალისწინებს 3 ურთიერთდაკავშირებული ამოცანის გადაჭრას: კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შექმნას, კომუნისტურ საზ. ურთიერთობათა განვითარებას და ახ. ადამიანის აღზრდას. პროგრამაში ნათქვამია, რომ პარტიის მთავარი ეკონ. ამოცანაა კომუნიზმის მატერ.-ტექნ. ბაზის შექმნა და მითითებულია მისი მთავარი ელემენტები. განსაზღვრულია კომუნიზმის მშენებლობის პერიოდში საზ-ბის პოლიტ. ორგანიზაციის დახასიათება. მეცნიერულადაა დასაბუთებული პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფოს საერთო-სახ. სახელმწიფოდ გადაზრდის, საზ. თვითმმართველობაზე თანდათანობით გადასვლის დებულებები. ს ა ხ ე ლ მ წ ი ფ ო, როგორც საერთო-სახ. ორგანიზაცია, შენარჩუნებული იქნება კომუნიზმის სრულ გამარჯვებამდე. ამასთან მუშათა კლასი, როგორც საზ-ბის ყველაზე მოწინავე და ორგანიზებული ძალა, ამ სახელმწიფოში ინარჩუნებს ხელმძღვ. როლს. სახელმწიფოს სრული კვდომისა-

თვის უნდა შეიქმნას როგორც შინაგანი (განვითარებული კომუნისტური საზ-ბა), ისე გარეგანი პირობებიც, სოციალიზმის გამარჯვება და განმტკიცება საერთაშ. ასპარეზზე. პროგრამაში ეროვნ. ურთიერთობათა საკითხები გადაჭრილია სოციალ. ინტერნაციონალიზმის პოზიციებიდან. ჩამოყალიბებულია კომუნიზმის მშენებლობის მორალური კოდექსი, განსაზღვრულია ამოცანები სახ. განათლების, მეცნ., კულტ. მშენებლობის, ლიტ-რის, ხელოვნ. დარგში და სხვ.; დასაბუთებულია, რომ სოციალ. საზ-ბის მშენებლობაში მიღწეული წარმატებები, პარტიისა და ხალხის მიზნებისა და საქმიანობის ერთიანობა, გაშლილი კომუნისტური მშენებლობის ამოცანები განაპირობებენ კომუნისტური პარტიის, როგორც საბჭ. საზ-ბის ხელმძღვანელი და წარმმართველი ძალის როლისა და მნიშვნელობის ზრდას.

პროგრამაში ხაზგასმულია, რომ სკკპ კვლავაც განამტკიცებს საერთაშ. კომუნისტური მოძრაობის ერთიანობას, განავითარებს ძმურ კავშირს ყველა კომუნისტურ და მუშათა პარტიასთან, შეუთანხმებს თავის მოქმედებას მსოფლიო კომუნისტური მოძრაობის ყველა რაზმის საქმიანობას.

1961 მიღებული პროგრამა მთლიანად და სწორად ასახავს საზ. განვითარების კანონზომიერებებს, კომუნიზმისათვის ბრძოლის მიზნებსა და ძირითად ამოცანებს. მაგრამ მისი მიღების შემდეგ 20 წელზე მეტი გავიდა. დაგროვილი გამოცდილება ცხადყოფს, რომ ჩვენი წინსვლა კომუნიზმისაკენ განვითარებული სოციალ. საზ-ბის ეტაპის გავლით ხდება. ეს არის კომუნისტური ფორმაციის ჩამოყალიბების გარდაუვალი, კანონზომიერი და ისტორიულად ხანგრძლივი პერიოდი, რომლის საწყის ეტაპზე ამჟამად ჩვენი ქვეყანა იმყოფება. ამ თეორ. დასკვნიდან გამომდინარე, სკკპ-მ დააზუსტა და დააკონკრეტა თავისი სტრატეგია და ტაქტიკა, საპროგრამო მიზნების განხორციელების გზები და ვადები. ამიტომ პარტიის XXVI ყრილობამ აუცილებლად მიიჩნია მისი ახ. რედაქციით ასახვა პარტიის პროგრამაში, რ-საც პარტიის მორიგი, XXVII ყრილობა მიიღებს. მასში ნათლად უნდა გაშუქდეს ჩვენი ქვეყნის ეკონ. სტრუქტურასა და საზ. ცხოვრების სხვა სფეროებში მომხდარი ცვლილებები, განზოგადდეს მსოფლიო სოციალ. თანამეგობრობის, მოძმე ქვეყნების შემდგომი დაახლოების, ეკონ. ინტეგრაციის განვითარების გამოცდილება. აქვე უნდა გავითვალისწინოთ ის სიძნელეებიც, რ-ებიც სოციალ. ქვეყნების განვითარების გზაზე გვხვდება.

სსრკ-ში კომუნიზმის მშენებლობის მაგალითი აღაფრთოვანებს ყველა ქვეყნის მშრომელ მასებს, იგი უდიდესი მორალური მხარდაჭერაა სოც. და ეროვნ. ჩაგვრისაგან ყველა ხალხის განთავისუფლებისათვის ბრძოლაში, აჩქარებს მარქსიზმ-ლენინიზმის იდეების გამარჯვებას მსოფლიო მასშტაბით.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., რანი არიან „ხალხის მეგობრები“ და როგორ ომობენ ისინი სოციალ-დემოკრატების წინააღმდეგ?, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1; მ ი ს ი ვ ე, ჩვენი პარტიის პროგრამის პროექტი, იქვე, ტ. 4; მ ი ს ი ვ ე, „ისკრის“ რედაქციის განცხადება, იქვე; მ ი ს ი ვ ე, მასალები რსდმპ პროგრამის შემუშავებისათვის, იქვე, ტ. 6; მ ი ს ი ვ ე, ნაციონალური საკითხი ჩვენს პროგრამაში, იქვე; მ ი ს ი ვ ე, პასუხი პროგრამის ჩვენი პროექტის კრიტიკაზე, იქვე; მ ი ს ი ვ ე, რსდმპ II ყრილობა. [1903 წ. 17(30) ივლისი—10 (23) აგვისტო], იქვე; სიტყვა პარტიის პროგრამის საკითხზე, 22 ივლისი (4 აგვისტო), იქვე; მ ი ს ი ვ ე, სოფლის ღარიბებს, იქვე; მ ი ს ი ვ ე, სოციალ-დემოკრატიის აგრარული პროგრამა რუსეთის 1905—1907 წლების პირველ რევოლუციაში, იქვე, ტ. 13; მ ი ს ი ვ ე, პროლეტარიატის ამოცანები ამ რევოლუციაში (თეზისები), იქვე, ტ. 24; მ ი ს ი ვ ე, რკპ(ბ) პროგრამის პროექტი, იქვე, ტ. 29; მ ი ს ი ვ ე, რკპ (ბ) VIII ყრილობა. 1919 წ 18—23 მარტი, იქვე; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1, თბ., 1954; სკკპ XXII ყრილობის მასალები, თბ., 1962; სკკპ XXIII ყრილობის მასალები, თბ., 1966; სკკპ XXIV ყრილობის მასალები, თბ., 1971; სკკპ XXV ყრილობის მასალები, თბ., 1976; სკკპ XXVI ყრილობის მასალები, თბ., 1981; სკკპ პროგრამა, თბ., 1971.

*შ. თეთვაძე.*

**საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის წესდება,** სკკპ ძირითადი კანონი, რ-იც განსაზღვრავს პარტიის წევრის მოვალეობებსა და უფლებებს, ორგანიზაციულ პრინციპებს, შინაპარტიული ცხოვრების ნორმებსა და მისი პრაქტიკული მოღვაწეობის მეთოდებს. სავალდებულოა ყველა კომუნისტისა და პარტ. ორგანიზაციისათვის, უზრუნველყოფს სკკპ პროგრამის განხორციელებას. ღებულობს სკკპ ყრილობა.

ამჟამად მოქმედებს წესდება, რ-იც მიიღო *სკკპ XXII ყრილობამ* (1961), წესდებაში ნაწილობრივი ცვლილებები შეიტანეს სკკპ XXIII და XXIV ყრილობებმა (1966, 1971). წესდება იძლევა პარტიის განსაზღვრებას: „საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია საბჭოთა ხალხის მებრძოლი ნაცადი ავანგარდია, რომელიც ნებაყოფლობის საწყისებზე აერთიანებს სსრ კავშირის მუშათა კლასის, კოლმეურნე გლეხობისა და ინტელიგენციის მოწინავე, ყველაზე შეგნებულ ნაწილს“ (სკკპ წესდება, 1977, გვ. 3).

წესდებაში მითითებულია, რომ სკკპ თავის მუშაობას აგებს პარტ. ცხოვრების ლენინური ნორმების, ხელმძღვანელობის კოლექტიურობის პრინციპის განუხრელად დაცვის, შინაპარტ. დემოკრატიის, კომუნისტთა აქტივობისა და თვითმოქმედების, კრიტიკისა და თვითკრიტიკის ყოველმხრივი განვითარების საფუძველზე.

წესდების I პარაგრაფში აღნიშნულია, რომ პარტიის წევრი შეიძლება იყოს სსრკის ყოველი მოქალაქე, რ-იც აღიარებს სკკპ პროგრამასა და წესდებას, აქტიურად მონაწილეობს კომუნიზმის მშენებლობაში, მუშაობს ერთ-ერთ პარტ. ორგანიზაციაში, ასრულებს პარტიის გადაწყვეტილებებს და იხდის საწევრო შესატანს (იხ. იქვე გვ. 7). წესდებაში ნათლადაა ჩამოყალიბებული სკკპ წევრის უფლება-მოვალეობანი.

წესდება განსაზღვრავს სკკპ რიგებში მიღების წესს. პარტიის წევრად მიიღებიან შეგნებული, აქტ. და კომუნიზმის საქმის ერთგული მუშები, გლეხები და ინტელიგენციის წარმომადგენლები. პარტიის წევრად მიღება ხდება ინდივიდ. წესით კანდიდატთა რიცხვიდან, რ-ებმაც გაიარეს საკანდიდატო სტაჟი (1 წელი) და აქვთ პარტიის 3 წევრის რეკომენდაცია; მიღების საკითხს წყვეტს პირველადი პარტ. ორგანიზაციის კრება და ამტკიცებს სკკპ რ-ნული და საქალაქო კომიტეტი. პარტიაში მიიღებიან ის პირები, რ-ებსაც 18 წელი შეუსრულდათ. ახალგაზრდობა (23 წლის ჩათვლით) პარტიაში შედის მხოლოდ სრულიად საკავშ. ალკკ-ის რეკომენდაციით. პარტიის ორგანიზაციული წყობის სახელმძღვანელო პრინციპია *დემოკრატიული ცენტრალიზმი*. წესდებაში მითითებულია, რომ სკკპ შენდება ტერიტ.-საწარმოო ნიშნის მიხედვით. წესდების თანახმად, პარტ. ორგანიზაციის უმაღლესი ხელმძღვ. ორგანოა საერთო კრება (პირველადი ორგანიზაციებისათვის), კონფერენცია (რ-ნული, საქალაქო, საოკრუგო, საოლქო, სამხარეო ორგანიზაციებისათვის). ყრილობა (მოკავშირე რესპუბლიკათა კომპარტიებისა და სკკპ-თვის). საერთო კრება, კონფერენცია, ყრილობა ირჩევს ბიუროს ან კომიტეტს, რ-იც აღმასრ. ორგანიზაციაა და ხელმძღვანელობს პარტ. ორგანიზაციის მთელს მიმდინარე მუშაობას. პარტიის უმაღლესი ორგანოა *სკკპ ყრილობა*. მორიგ ყრილობებს ცკ იწვევს 5 წელიწადში ერთხელ მაინც. ყრილობა ირჩევს *სკკპ ცენტრალურ კომიტეტსა* და *სკკპ ცენტრალურ სარევიზიო კომისიას*. ყრილობებს შორის პერიოდში პარტიის საქმიანობას ხელმძღვანელობს სკკპ ცკ, რ-იც ირჩევს *სკკპ ცკ-ის პოლიტბიუროს*, *სკკპ ცკ-ის სამდივნოს*. სკკპ ცკ ირჩევს სკკპ ცკ-ის *გენერალურ მდივანს* (იხ. იქვე, გვ. 40—41).

წესდებაში განსაზღვრულია სკკპ რესპ., სამხარეო, საოლქო, საოკრუგო, საქალაქო, რ-ნული და პირველადი პარტ. ორგანიზაციების უფლება-მოვალეობანი, ფუნქციები და მათი ხელმძღვ. ორგანოები; პარტიის ფულადი სახსრების წყაროები, საწევრო შესატანის გადახდის წესი და ოდენობა. წესდების დებულებანი განისაზღვრება თითოეულ მოცემულ ეტაპზე პარტიის წინაშე მდგომი პრაქტ. ამოცანებით.

წესდების ისტორია ნათელყოფს პარტიის ორგანიზაციულ ფუნქციებსა და ხელმძღვ. როლის განუხრელ ზრდას, კომუნისტური მშენებლობის ამოცანების გადაწყვეტაში კომუნისტთა მზარდ აქტივობას; წესდების დებულებები დაკავშირებულია პარტიის წინაშე მდგომ ამოცანებთან და მოწოდებულია უზრუნველყოს მათი სწორად გადაჭრა. წესდება პარტიის ორგანიზაციული საფუძველია.

*ლიტ.*: საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის წესდება, თბ., 1984; სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 1—4, თბ., 1954—62; სკკპ XXII ყრილობის მასალები, თბ., 1962; სკკპ XXIII ყრილობის მასალები, თბ., 1966; სკკპ XXIV ყრილობის მასალები, თბ., 1971; სკკპ XXV ყრილობის მასალები, თბ., 1976; სკკპ XXVI ყრილობის მასალები, თბ., 1981. *შ. თეთვაძე.*

**საბჭოთა კავშირის მარშალი,** სამხედრო წოდება საბჭ. შეიარაღებულ ძალებში. შემოღებულია სსრკ ცაკისა და სახკომსაბჭოს 1935 წ. 22 სექტ. დადგენილებით. პერსონალურად ანიჭებს სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმი ჯარების ხელმძღვანელობის საქმეში დიდი დამსახურებისათვის. სამხ.-საზღვ. ფლოტში ს. კ. მ-ის წოდებას შეესაბამება საბჭ. კავშირის ფლოტის ადმირალის წოდება.

**საბჭოთა კავშირის ფლოტის ადმირალი,** უმაღლესი სამხედრო წოდება სამხ.-საზღვაო ფლოტში. შეესაბამება საბჭ. კავშირის მარშლის წოდებას. შემოღებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1955 წ. 3 მარტის ბრძანებულებით.

**საბჭოთა კავშირ-პოლონეთის ხელშეკრულებები და შეთანხმებები,** დიპლომატიური ურთიერთობა 1921 წ. 27 აპრ. დამყარდა. 1932 წ. 25 ივლ. დაიდო ხელშეკრულება ურთიერთთავდაუსხმელობის შესახებ. 1939 წ. 17 სექტ. პოლონეთზე გერმ. თავდასხმის შემდეგ შეწყვეტილი დიპლ. ურთიერთობანი აღდგა პოლ. ემიგრანტულ მთავრობასთან დადებული ხელშეკრულებით (1941 წ. 30 ივლ.). ამ ხელშეკრულების დარღვევის გამო სსრკ-ის მთავრობამ (1943 წ. 25 აპრ.) შეწყვიტა მასთან ურთიერთობა. 1944 წ. 22 მაისს სსრკ-მა ცნო კრაიოვა რადა ნაროდოვა, ხოლო 1944 წ. 26 ივლ.— მის მიერ შექმნილი ეროვნ. განთავისუფლების პოლონეთის კომიტეტი. მას შემდეგ, რაც იგი პოლონეთის დროებით მთავრობად გადაკეთდა, სსრკ-მა 1945 წ. 2—5 იანვ. დიპლ. ურთიერთობა დაამყარა მასთან. 1949 სსრკ, პსრ და სხვა სოციალ. ქვეყნებმა შექმნეს ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭო, ხოლო 1955 ხელი მოაწერეს ვარშავის ხელშეკრულებას, რასაც მოჰყვა მრავალრიცხოვანი შეთანხმებები, გაფართოვდა კავშირი, რ-იც მოიცავს პოლიტ., ეკონ. და სამეცნ.- კულტ. ურთიერთობის მრავალ სფეროს, რაც ხორციელდება სოციალ. ინტერნაციონალიზმის საფუძველზე, ხელს უწყობს ორივე მხარის ეკონომიკისა და თავდაცვისუნარიანობის განმტკიცებას.

**საბჭოთა კავშირ-ფინეთის ომი 1939—40,** დაიწყო ფინეთის რეაქციული მთავრო-



საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირის სახელმწიფო გერბი.

**საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი**

შინაარსი


I. ზოგადი ცნობები 583
II. სახელმწიფო წესწყობილება 583
III. ბუნება 584
IV. მოსახლეობა 587
V. ისტორიული ნარკვევი 588
VI. სახალხო მეურნეობა 595
VII. შეიარაღებული ძალები 600
VIII. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა 601
IX. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი... 602
X. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია 603
XI. ლიტერატურა 604
XII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება 604
XIII. მუსიკა 605
XIV. ბალეტი 606
XV. დრამატული თეატრი 607
XVI. კინო 607


ბის პოლიტიკის შედეგად. იმპერიალ. სახელმწიფოების მიზანი იყო პროვოკაციულად წაექეზებინათ ფინ. რეაქციონერები საბჭ. კავშირის წინააღმდეგ ომისათვის. ინგლისი და საფრანგეთი აქტიურად ეხმარებოდნენ ფინელებს — აწვდიდნენ იარაღს და ემზადებოდნენ მათ დასახმარებლად თავიანთი ჯარების გასაგზავნად. ფინ. რეაქციას ფარულად ეხმარებოდა ფაშისტური გერმანიაც. ფინეთმა ყურად არ იღო სსრკ-ის არაერთგზის გაფრთხილება პროვოკაციული გამოხდომების გამო. 1939 წ. 30 ნოემბ. საბჭ. ჯარმა და სამხ.-საზღვ. ფლოტმა გადალახა ფინ. საზღვარი, მთავარი დარტყმა მიაყენა ფინელებს კარელ. ყელზე და დაიკავა რამდენიმე კუნძული. სსრკ-ის მხრივ ეს იძულებით გადადგმული ნაბიჯი იყო ფინ. მტრული პოზიციის საპასუხოდ. სამხ. ოპერაციი ჩრდ. მიმართულებითაც წარიმართა პეჩენგის (პეტსამო) რ-ნში. 13 — 15 თებ. საბჭ. ჯარებმა ბალტიის ფლოტის დახმარებით მთლიანად დაიკავეს კარელ. ყელი, ხოლო 1940 ხანგრძლივი და მძიმე ბრძოლების შემდეგ აიღეს მანერჰაიმის გამაგრებული ხაზი (იხ. „*მანერჰაიმის ხაზი*“). 11 მარტს საბჭ. ჯარებმა შეტევა განავითარეს ვიბორგის მიმართულებით. 12 მარტს ფინ. მთავრობის თხოვნით მოსკოვში საბჭ. კავშირსა და ფინეთს შორის დაიდო სამშვიდობო ხელშეკრულება. 13 მარტს საომარი მოქმედება შეწყდა. ხელშეკრულების ძალით კიდევ უფრო განმტკიცდა საბჭ. კავშირის ჩრდ. საზღვარი ლენინგრ. მხრიდან.

*ლიტ*.: История внешней политики СССР. 1917—1966 гг., ч. 1, М., 1966.

**„საბჭოთა მასწავლებელი“,** ქართული სამდღიური გაზეთი, ხსრკ განსახკომის, თბილ. განათლების განყ-ბის, დაწყ. და საშ. სკოლების მუშაკთა ცკ-ის, უმაღლესი სკოლისა და სკოლამდელი აღზრდის მუშაკთა კავშირების ცენტრ. გამგეობათა ორგანო. გამოდიოდა 1938—41 თბილისში. სხვადასხვა დროს რედაქტორები იყვნენ ვ. გოგოლაძე, მ. ბურჭულაძე, გ. გაბისონია. აშუქებდა პოლიტ., პროფკავშირის, სასკოლო-მეთოდ., პედ. და უმაღლესი სკოლების ცალკეული დისციპლინების სწავლების საკითხებს.

**„საბჭოთა მედიცინა“,** საქართველოს ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროს ორთვიური ჟურნალი; გამოდის 1929-იდან (1941—57 წლებში არ გამოდიოდა). „ს. მ-ში“ ქვეყნდება მოწინავე და ისტ. თარიღებისადმი მიძღვნილი წერილები, შუქდება ჯანდაცვის ორგანიზაციის, კლინიკური მედიცინის, ზოგადბიოლ. და მედიც. თეორიის საპრობლემო და სადისკუსიო საკითხები. ჟურნალს აქვს რუბრიკები: მედიც. ისტ., გამოგონება, რაციონალიზაცია, რეცენზიები, მიმოხილვა, რეფერატები, ქრონიკა და სხვ. სტატიებს ახლავს რეზიუმე რუს. და ინგლ. ენებზე. „ს. მ.“ ქვეყნდება ჟურნალების საკავშ. ინდექსით, ტირაჟი—20 ათ. სხვადასხვა დროს ჟურნალის რედაქტორები იყვნენ გ. კუჭუხიძე, გ. გელაშვილი, ი. ქოჩიაშვილი, ო. თოდაძე, ლ. დადუნაშვილი, გ. ფიცხელაური, დ. მამამთავრიშვილი, გ. მარუაშვილი, ვ. კახიანი, ჯ. მამალაძე. *ჯ. მამალაძე.*

**საბჭოთა მეურნეობა,** მსხვილი, მექანიზებული სოციალისტური სახელმწიფო საწარმო სსრკ *სოფლის მეურნეობაში*. ს. მ. დაფუძნებულია წარმოების საშუალებების სახელმწიფო (საერთო-სახ.) საკუთრებაზე. იგი *სამეურნეო ანგარიშზე* მყოფი საწარმოა და თავის საქმიანობას წარმართავს სოციალისტური სახელმწიფოს წარმოებითი საწარმოს დებულების მიხედვით.

სახელმწ. ს. მ-ების საწარმოების შექმნის აუცილებლობა ვ. ი. ლენინმა დაასაბუთა ჯერ კიდევ სოციალ. რევ. მომზადების პერიოდში. ს. მ-ების შექმნა დაიწყეს მიწაზე დეკრეტის გამოქვეყნების (1917) შემდეგ. პირველი ს. მ. ფაქტობრივად იყო სახელმწ. ცხენსაშენი ქ-ნები. 1918-იდან დაიწყო სხვადასხვა სპეციალიზაციის (საჯიშე მეცხოველეობის, ჭარხლისა და სხვ.) ს. მ-ის ჩამოყალიბება. 1922 ითვლებოდა 4316 ს. მ. (მიწის ფართობი 3324 ათ. ჰა). ს. მ-ს არა მხოლოდ უნდა განემტკიცებინა სახელმწიფოს სასურსათო ბაზა, არამედ იგი გლეხებისათვის უნდა ყოფილიყო მეურნ. კულტ. გაძღოლის ნიმუშიც. ს მ-ის შექმნა შეიძლება ჩაითვალოს სოფ. მეურნ. სოციალ. გარდაქმნის მოსამზადებელ ღონისძიებად. სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის შემდეგ ს. მ-ის დახმარებამ კოლმეურნეობებისადმი მიიღო წარმოებითი მომსახურების ხასიათი.

ს. მ-ის განვითარება შეაჩერა II მსოფლიო ომმა (1939—45). მტერმა გაანადგურა და გაძარცვა 1876 ს. მ., ანუ საერთო რაოდენობის 45%. 1950 წარმოებამ ს. მ-ში მრავალი მაჩვენებლით გადააჭარბა ომამდელ დონეს. სკკპ ცკ-ის 1954 თებ.-მარტის პლენუმის დადგენილებამ მარცვლეულის წარმოების გადიდების შესახებ ყამირი და ნასვენი მიწების ათვისების ბაზაზე განაპირობა ყაზახეთში, ციმბირში, ვოლგისპირეთსა და ურალში მარცვლეულის 425 მაღალმექანიზებული ს. მ-ის ჩამოყალიბება. ს. მ-ის განვითარებაში ისტ. როლი ითამაშა სკკპ ცკ-ის 1965 მარტის პლენუმმა. ს. მ-ის სახ.-სამ. მნიშვნელობა მუდმივად იზრდება. ს. მ-ის და სხვ. სახ. მეურნეობების წილი სოფ. მეურნ. სასაქონლო პროდუქციაში 1940—74 გაიზარდა 12-იდან 48%-მდე. ზრდის მაღალი ტემპით ხასიათდება ს. მ-ის განვითარების ძირითადი მაჩვენებლები (იხ. ცხრილი).

საქართველოში პირველი ს. მ. საუფლისწულო მამულების ბაზაზე ჩამოყალიბდა (წინანდალი, ნაფარეული, მუკუზანი, ჩაქვი, მუხრანი, კარდანახი და სხვ.). 1927 დამლევს საქართვ. მიწსახკომს ექვემდებარებოდა 53 ს. მ., აფხაზეთში — 30. 1940 საქართველოში იყო 76 ს. მ., 1965 — 168, 1970 — 231, 1975 — 310, 1981 — 517. საქართველოში 6 ძირითადი საწარმოო ტიპის ს. მ-ა: მევენახეობის, მეხილეობის, მეციტრუსეობის, მერძევეობის, მეკარტოფილეობის, მეჩაიეობის. ამჟამად (1981) ერთ ს. მ-ზე წლიურად საშუალოდ მოდის 504,8 საშ. წლ. მუშაკი, 613,1 ჰა სათესი ფართობი, 1054,7 ათ. მან. სოფ. მეურნ. მთლიანი პროდუქცია. ს. მ-ის წილი საზ. სექტორის მეურნ. სასაქონლო პროდუქციაში შეადგენს 48%.

*ჯ. კახნიაშვილი.*

საბჭ. მეურნეობის განვითარების ძირითადი მაჩვენებლები

| | 1965 | 1970 | 1975 | 1981 |
|---|---|---|---|---|
| საბჭოთა მეურნეობების რაოდენობა (წლის ბოლოს) ათ. . . . . . | 11,7 | 15,0 | 18,1 | 21,6 |
| საბჭოთა მეურნეობის ყველა დარგში დასაქმებულ მუშაკთა საშუალო წლიური რაოდენობა . . . | 8,2 | 8,9 | 10,3 | 11,6 |
| მ. შ. სოფლის მეურნეობაში . . . | 7,4 | 7,7 | 8,8 | 9,8 |
| აქედან მუშები . . . . . . . . . | 6,9 | 7,0 | 8,0 | 8,8 |
| სოფლის მეურნეობის მთლიანი პროდუქცია, მლრდ. მან. . . . . . | 20,6 | 29,5 | 35,3 | 44,3 |
| მთელი სათესი ფართობი, მლნ. ჰა მ. შ. . . . . . . . . . . . . | 89,1 | 91,7 | 107,3 | 110,7 |
| მარცვლეული კულტურები . . . . | 59,7 | 57,4 | 67,4 | 68,3 |
| ტექ. კულტურები . . . . . . . . | 3,4 | 3,5 | 3,7 | 4,2 |
| კარტოფილი და საბოსტნე-საბაღჩე კულტურები . . . . . . . . . . | 1,9 | 1,8 | 2,2 | 2,3 |
| საკვები კულტურები . . . . . . . | 24,1 | 29,0 | 34,4 | 35,9 |
| პროდუქტიული სულადობა (წლის ბოლოს) მლნ. სული | | | | |
| მსხვილი რქოსანი საქონელი . . . | 24,5 | 29,1 | 35,5 | 40,7 |
| მ. შ. ძროხა . . . . . . . . . . | 8,9 | 10,0 | 12,1 | 13,7 |
| ღორი . . . . . . . . . . . . . | 12,6 | 16,6 | 16,2 | 23,8 |
| ცხვარი და თხა . . . . . . . . . | 46,4 | 53,5 | 63,1 | 69,8 |
| ტრაქტორი (წლის ბოლოს) ათ. ცალი . . . . . . . . . . . . . | 681 | 803 | 1038 | 1207 |
| სატვირთო ავტომობილი (წლის ბოლოს) ათ. ც. . . . . . . . . . | 335 | 381 | 468 | 602 |

**„საბჭოთა მწერლობა“,** საქართველოს საბჭოთა მწერლების კავშირის ყოველთვიური მხატვრულ-ლიტერატურული და საზოგადოებრივ-პოლიტიკური ჟურნალი. გამოდიოდა 1932—33 თბილისში, ჟურნ. „პროლეტარული მწერლობის“ (1927—32) შემდეგ, გამოვიდა 4 ნომერი, გამოსცემდა სარედაქციო კოლეგია, პასუხისმგებელი რედაქტორი იყო შ. რადიანი. ჟურნალში შუქდებოდა ქართ. საბჭ. მწერლობის აქტუალური საკითხები, მისი მიზანი იყო ინტერნაც. კავშირის განმტკიცება, საბჭ. მწერლობის პრინციპების დაცვა, ყოველგვარი სახის ოპორტუნიზმის წინააღმდეგ ბრძოლა. დაიბეჭდა ე. პოლუმორდვინოვის (ე. ზედგინიძე), კ. კალაძის, ბ. ჩხეიძის, გ. შატბერაშვილის, ვ. რუხაძისა და სხვათა მხატვრ. ნაწარმოებები; მ. ჩიქოვანის, გ. ყურულაშვილის, გ. ნატროშვილისა და სხვათა წერილები. ტირაჟი 3 ათ. ც.

**„საბჭოთა ოსეთი“,** ქართული გაზეთი, საქ. სსრ კპ სამხრ. ოსეთის საოლქო კომიტეტის ორგანო. გამოდის 1933-იდან ცხინვალში, კვირაში 5-ჯერ. გაზეთი აშუქებს ავტ. ოლქის საზ.-პოლიტ. და კულტ. ცხოვრებას, ასახავს მშრომელთა მიღწევებს. ტირაჟი 7,2 ათ.

**საბჭოთა პარტიული სკოლები,** სკკპ სასწავლო დაწესებულებები სოფლის რაიონების პარტიული და საბჭ. კადრების მოსამზადებლად. იძლევიან საშ. პარტ.-პოლიტ. განათლებას და ეკონომისტ-ორგანიზატორის, აგრონომ-ორგანიზატორის, ზოოტექნიკოს-ორგანიზატორის სპეციალობას. ს. პ. ს-ში პარტ. კომიტეტების რეკომენდაციით ღებულობენ სკკპ წევრებს: პარტ., საბჭ. და კომკავშირულ მუშაკებსა და კოლმეურნეებს.

1917 ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ დიდ ქ-ებში შეიქმნა მოკლევადიანი კურსები საბჭ. ხელისუფლების პროპაგანდისტებისა და ორგანიზატორებისათვის. 1920 დაარსდა საოლქო ერთწლიანი, საგუბერნიო 6-თვიანი, სამაზრო 4-თვიანი ს. პ. ს. რკპ (ბ) X ყრილობამ (1921) განსაზღვრა პარტ. და საბჭ. მუშაკების მომზადების პროგრამა მშვიდობიანი სოციალ. მშენებლობის პირობებში. შეიქმნა ს. პ. ს-ის სისტემა: სამაზრო, საგუბერნიო საოლქო ს. პ. ს. და კომუნისტური უნტები — უმაღლესი პარტ. სკოლები. 1925 დასასრ. არსებობდა 179 სამაზრო და 67 საგუბერნიო ს. პ. ს., რ-ებშიც სწავლობდა 26 ათ-ზე მეტი კაცი. მუშაობის შინაარსი და კადრების მომზადების პროფილი იცვლებოდა პარტიის წინაშე დასახული ამოცანების შესაბამისად. სოფლ. მეურნ. კოლექტივიზაციის პერიოდში ს. პ. ს. ამზადებდნენ უმთავრესად პროპაგანდისტებს, სასოფლო პარტუჯრედების მდივნებს და ა. შ. პარტ. და საბჭ. კადრების მომზადება არ შეწყვეტილა დიდი სამამულო ომის წლებშიც. ომის შემდეგ პარტ. სასწ. დაწესებულებების სტრუქტურა შეიცვალა. 1955—57 შეიქმნა 52 ს. პ. ს., რ-ებიც ამზადებდნენ ხელმძღვ. საკოლმ. კადრებს, პარტ. და საბჭ. მუშაკებს სასოფლო რ-ნებისათვის. შემდგომ წლებში ს. პ. ს-ის ნაწილი გაუქმდა. 1968-იდან ს. პ. ს-მა ახ. პროგრამით დაიწყეს მუშაობა, რ-ის მიხედვითაც მნიშვნელოვნად გაიზარდა სკკპ ისტ., მარქსისტულ-ლენინური ფილოს., მეცნ. კომუნიზმის, პოლიტ. ეკონ., პარტ. და საბჭ. მშენებლობის, სახელმწ. სამართლის, სას.-სამ. წარმოების მეცნ. ორგანიზაციისა და ანალიზის, სოც. ფსიქოლ. და პედ. სწავლების ვადა.

**„საბჭოთა სამართალი“,** ქართული მეცნიერულ-პრაქტიკული იურიდიული ჟურნალი, საქართველოს სსრ იუსტიციის სამინისტროს, პროკურატურისა და უმაღლესი სასამართლოს ორგანო. გამოდის თბილისში 1926-იდან. 1930-იდან 1957-მდე

არ გამოდიოდა, განახლდა 1957. ჟურნალის ამოცანაა ხელი შეუწყოს სოციალ. კანონიერებისა და მართლწესრიგის განმტკიცებას, საბჭ. მოქალაქეების, დაწესებულება-ორგანიზაციებისა და საწარმოების უფლებებისა და კანონიერი ინტერესების დაცვას, მოსახლეობის სამართ. აღზრდას. ჟურნალი აქვეყნებს თეორ. ხასიათის წერილებს, საკანონმდებლო წინადადებებს; აშუქებს დანაშაულთან და სოციალ. მართლწესრიგის დარღვევებთან ბრძოლის საკითხებს, საპროკურორო მუშაობის და სასამართლოების პრაქტიკას და სხვ. ჟურნალის პირველი რედაქტორი იყო ი. ვარძიელი, განახლების შემდეგ — მ. ლომიძე. 1959-იდან რედაქტორია ო. კაციტაძე. გამოდის 2 თვეში ერთხელ. საშ. ერთჯერადი ტირაჟია 16—18 ათასი.

**„საბჭოთა საქართველო“**, საქართველოს სსრ ერთ-ერთი უნივერსალური გამომცემლობა. შედის საქ. სსრ მინისტრთა საბჭოს გამომცემლობათა, პოლიგრ. და წიგნის ვაჭრობის საქმეთა სახელმწ. კომიტეტის სისტემაში. დაარსდა 1921 თბილისში, ერქვა „სახელმწიფო გამომცემლობა“ (სახელგამი), 1965-იდან „ს. ს.“ ჰქვია. გამომც. ყოველწლიურად გამოსცემს 400-ზე მეტი დასახელების (ტირაჟი 3 მლნ.) პარტ., მასობრივ-პოლიტ., ისტ., ფილოს., იურიდ., სოც.-ეკონ. ლიტ-რას; ქართვ. მწერალთა თხზულებებს, თარგმანებსა და სხვ., აგრეთვე სამედ. სამრეწვ.-ტექ., სას.-სამ., მხარეთმცოდნეობის, ტურისტულ, სპორტ., სათავგადასავლო შინაარსის წიგნებს და სხვ.

**საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი**, სსრკ, საბჭოთა კავშირი.

### I. ზოგადი ცნობები

სსრკ—ისტორიაში პირველი სოციალისტური საერთო-სახალხო სახელმწიფო — ჩამოყალიბდა 1922 წ. 30 დეკ.

სსრკ მსოფლიოში უდიდესი სახელმწიფოა ტერიტ. მიხედვით. მას უკავია დასახლ. ხმელეთის თითქმის 1/6 ნაწილი — 22 402,2 ათ. $კმ^2$. მოსახლ. რაოდენობით — 273,8 მლნ. კაცი (1984) — სსრკ III ადგილზეა მსოფლიოში (ჩინ. და ინდ. შემდეგ). დედაქალაქი — მოსკოვი.

სსრკ-ის ტერიტ. დაახლ. 3/4 მდებარეობს აზიაში, 1/4 — ევროპაში. კონტინენტზე სსრკ-ის უკიდურესი ჩრდ. წერტილია ჩელიუსკინის კონცხი (ჩ. გ. 77°43′), კ-ებზე — ფლიგელის კონცხი რუდოლფის კ-ზე (ჩ. გ. 81°49′); უკიდურესი სამხრ. წერტილია ქ. ქუშქის მახლობლად მდებარე აული ჩილდუხთერი (ჩ. გ. 35°08′). ტერიტ. სიგრძე ჩრდ-იდან სამხრ-კენ — დაახლ. 5 ათ. *კმ*; მანძილი აღმ. და დას. საზღვრებს შორის — ბალტიის ზღვის გდანსკის ყურეში მდებარე ბალტიის ცელიდან (ა. გ. 19°38′) დეჟნიოვის კონცხამდე (დ. გ. 169°40′) თითქმის ორჯერ მეტია. ქვეყნის უკიდურესი აღმ. წერტილია რატმანოვის კ. ბერინგის სრუტეში (დ. გ. 169°02′). სსრკ-ის ტერიტორიაზე 11 სასაათო ზოლია.

სსრკ-ს ხმელეთზე ესაზღვრება 12 სახელმწიფო: დას-ით — ნორვეგია, ფინეთი, პოლ. სრ, ჩეხოსლ. სრ, უნგრ. სრ, რუმინ. სრ; სამხრ-ით — თურქეთი, ირანი, ავღ. დემოკრ. რესპ., ჩინ. სრ., მონღ. სრ და კორ. სდრ. სახელმწ. საზღვრების საერთო სიგრძე 60 ათ. *კმ* აღემატება (აქედან 40 ათ. *კმ* საზღვაო საზღვარია).

სსრკ-ს აკრავს 12 ზღვა, რ-ებიც განეკუთვნება ჩრდ. ყინულოვან, ატლანტისა და წყნარი ოკეანეების აუზებს. ესენია: დას-ით — ბალტიის ზღვა; სამხრ-ით — შავი და აზოვის ზღვა; ჩრდ-ით — თეთრი, ბარენცის, კარის, ლაპტევების, აღმ. ციმბ., ჩუკოტკის ზღვა; აღმ-ით — ბერინგის, ოხოტის, იაპ. ზღვა.

ცხრ. 1.—სსრკ-ის ეროვნულ-სახელმწიფოებრივი წყობა და მოკავშირე და ავტონომიური რესპუბლიკების ტერიტორია და მოსახლეობის რაოდენობა (1984 წ. 1 იანვ.)

| მოკავშირე და ავტონომიური რესპუბლიკები | ტერიტორია, ათ. $კმ^2$ | მოსახლ., ათ. კაცი | ავტონ. ოლქი | ავტონ. ოკრუგი | მხარე და ოლქი** | ქალაქი** | დაბა** | დედაქალაქი |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| სსრკ . . . . . . . . . . | 22402,2* | 273843 | 8 | 10 | 129 | 2124 | 3936 | მოსკოვი |
| რსფსრ . . . . . . . . . | 17075,4 | 142108 | 5 | 10 | 55 | 1018 | 2131 | მოსკოვი |
| მ. შ. ასსრ-ები: | | | | | | | | |
| ბაშკირეთის . . . . . . | 143,6 | 3841 | — | — | — | 17 | 40 | უფა |
| ბურიატიის . . . . . . | 351,3 | 986 | — | — | — | 6 | 33 | ულან-უდე |
| დაღესტნის . . . . . . | 50,3 | 1717 | — | — | — | 8 | 14 | მაჰაჩყალა |
| თათრეთის . . . . . . | 68,0 | 3489 | — | — | — | 18 | 22 | ყაზანი |
| იაკუტიის . . . . . . | 3103,2 | 965 | — | — | — | 10 | 65 | იაკუტსკი |
| კარელიის . . . . . . | 172,4 | 768 | — | — | — | 13 | 44 | პეტროზავოდსკი |
| კომის . . . . . . . | 415,9 | 1197 | — | — | — | 7 | 47 | სიქტივკარი |
| მარეთის . . . . . . | 23,2 | 722 | — | — | — | 4 | 18 | იოშქარ-ოლა |
| მორდვეთის . . . . . | 26,2 | 972 | — | — | — | 7 | 17 | სარანსკი |
| ტუვის . . . . . . . | 170,5 | 276 | — | — | — | 5 | 3 | კიზილი |
| უდმურ ტეთის . . . . | 42,1 | 1549 | — | — | — | 6 | 16 | იჟევსკი |
| ყაბარდო-ბალყარეთის . | 12,5 | 709 | — | — | — | 7 | 8 | ნალჩიკი |
| ყალმუხეთის . . . . . | 75,9 | 315 | — | — | — | 3 | 5 | ელისტა |
| ჩაჩნეთ-ინგუშეთის . . | 19,3 | 1203 | — | — | — | 5 | 4 | გროზნო |
| ჩრდ. ოსეთის . . . . . | 8,0 | 610 | — | — | — | 6 | 7 | ორჯონიკიძე |
| ჩუვაშეთის . . . . . . | 18,3 | 1313 | — | — | — | 9 | 7 | ჩებოქსარი |
| უკრ. სსრ . . . . . . . | 603,7 | 50681 | — | — | 25 | 417 | 908 | კიევი |
| ბელორ. სსრ . . . . . . | 207,6 | 9878 | — | — | 6 | 96 | 112 | მინსკი |
| უზბ. სსრ . . . . . . . | 447,4 | 17496 | — | — | 12 | 113 | 90 | ტაშკენტი |
| მ. შ. ყარაყალპაკეთის ასსრ . . . . . . . . | 164,9 | 1041 | — | — | — | 9 | 15 | ნუქუსი |
| ყაზ. სსრ . . . . . . . | 2717,3 | 15654 | — | — | 19 | 82 | 202 | ალმა-ათა |
| საქ. სსრ . . . . . . . | 69,7 | 5134 | 1 | — | — | 58 | 55 | თბილისი |
| მ. შ. აფხაზეთის ასსრ | 8,6 | 522 | — | — | — | 6 | 4 | სოხუმი |
| აჭარის ასსრ . . | 3,0 | 375 | — | — | — | 2 | 7 | ბათუმი |
| აზერბ. სსრ . . . . . . | 86,6 | 6498 | 1 | — | — | 63 | 122 | ბაქო |
| მ. შ. ნახიჩევანის ასსრ | 5,5 | 262 | — | — | — | 3 | 4 | ნახიჩევანი |
| ლიტვ. სსრ. . . . . . . | 65,2 | 3539 | — | — | — | 92 | 22 | ვილნიუსი |
| მოლდ. სსრ . . . . . . | 33,7 | 4083 | — | — | — | 21 | 46 | კიშინიოვი |
| ლატვ. სსრ . . . . . . | 63,7 | 2589 | — | — | — | 56 | 37 | რიგა |
| ყირგ. სსრ . . . . . . | 198,5 | 3875 | — | — | 4 | 18 | 31 | ფრუნზე |
| ტაჯ. სსრ . . . . . . . | 143,1 | 4366 | 1 | — | 3 | 18 | 49 | დუშანბე |
| სომხ. სსრ . . . . . . | 29,8 | 3263 | — | — | — | 24 | 33 | ერევანი |
| თურქმ. სსრ . . . . . . | 488,1 | 3123 | — | — | 5 | 15 | 74 | აშხაბადი |
| ესტ. სსრ . . . . . . . | 45,1 | 1519 | — | — | — | 33 | 24 | ტალინი |

* თეთრი ზღვის (90 ათ. $კმ^2$) და აზოვის ზღვის (37,3 ათ. $კმ^2$) ფართობის ჩათვლით, რ-ებიც არ შევიდა ცალკეული რესპ. ტერიტ. ფართობში; ** 1983.

სსრკ მრავალეროვანი სახელმწიფოა, რ-იც აერთიანებს 15 მოკავშირე რესპუბლიკას (იხ. ცხრ. 1).

### II. სახელმწიფო წესწყობილება

სსრკ ერთიანი საკავშ. მრავალეროვანი სახელმწიფოა, რ-იც შეიქმნა სოციალ. ფედერალიზმის პრინციპის საფუძველზე, ერების თავისუფალი თვითგამორკვევისა და თანასწორუფლებიანი საბჭ. სოციალ. რესპუბლიკების ნებაყოფლობითი გაერთიანების შედეგად. იგი განასახიერებს საბჭ. ხალხის სახელმწ. ერთიანობას, აკავშირებს ყველა ერსა და ეროვნებას კომუნიზმის ერთობლივი მშენებლობის მიზნით.

სსრკ სოციალ. საერთო-სახ. სახელმწიფოა — გამოხატავს მუშების, გლეხებისა და ინტელიგენციის, ქვეყნის ყველა ერისა და ეროვნების მშრომელთა ნებასა და ინტერესებს. საბჭ. სახელმწიფოს უზენაესი მიზანია ააშენოს უკლასო კომუნისტური საზ-ბა, რ-შიც განვითარდება საზ. კომუნისტური თვითმმართველობა. სოციალ. საერთო-სახ. სახელმწიფოს მთავარი ამოცანაა კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შექმნა, სოციალ. საზ. ურთიერთობათა სრულყოფა და მათი კომუნისტურ ურთიერთობებად გარდაქმნა, კომუნისტური საზ-ბის ადამიანის აღზრდა, მშრომელთა ცხოვრების მატერ. და კულტ. დონის ამაღლება, ქვეყნის უშიშროების უზრუნველყოფა, მშვიდობის განმტკიცებისა და საერთაშ. თანამშრომლობის განვითარებისათვის ხელის შეწყობა.

სსრკ-ის სახელმწ. წესწყობილება ემყარება თანამიმდევრულ, ფართო და ღრმა სოციალ. დემოკრატიზმს, რაც მკაფიოდაა გამოხატული *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირის კონსტიტუციაში* (1977). მოქმედი ძირითადი კანონი განამტკიცებს განვითარებულ სოციალიზმს, ამკვიდრებს სსრკ-ის საზ. წესწყობილებისა და პოლიტიკის საფუძვლებს, ადგენს სახელმწიფოს ორგანიზაციის პრინციპებსა და მიზნებს. სსრკ-ის ეროვნ.-სახელმწ. წყობილების საკითხები ისეა გადაწყვეტილი, რომ უზრუნველყოფილია მრავალეროვანი კავშირის საერთო ინტერესებისა და მისი წარმომქმნელი თითოეული რესპ. ინტერესების ნამდვილი დემოკრ. შეხამება, ქვეყნის ყველა ერისა და ეროვნების ყოველმხრივი აყვავება და განუხრელი დაახლოება.

სოციალ. დემოკრატიზმის საფუძველია სსრკ-ის საზ. წყობილება, საბჭ. საზ-ბის პოლიტ. და ეკონ. სისტემები. ქვეყნის სოც. საფუძველს შეადგენს მუშების, გლეხებისა და ინტელიგენციის ურღვევი კავშირი. საბჭ. პოლიტ. სისტემა უზრუნველყოფს მთელი საზ. საქმეების ეფექტიან მართვას, მშრომელთა სულ უფრო აქტ. მონაწილეობას სახელმწ. ცხოვრებაში, მოქალაქეთა რეალურ უფლებათა და თავისუფლებათა შეხამებას მათ მოვალეობებთან და პასუხისმგებლობასთან საზ-ბის წინაშე. სსრკ-ში მთელი ძალაუფლება ხალხს ეკუთვნის. ხალხი სახელმწ. ხელისუფლებას ახორციელებს სახ. დეპუტატთა საბჭოების მეშვეობით, რ-ებიც შეადგენენ სსრკ-ის პოლიტ. საფუძველს. საბჭ. სახელმწიფოს

ორგანიზაციისა და საქმიანობის საფუძველია *დემოკრატიული ცენტრალიზმის* პრინციპი. სახელმწიფო, მისი ყველა ორგანო მოქმედებს სოციალ. *კანონიერების* საფუძველზე. საბჭ. საზ-ბის ხელმძღვ. და წარმმართველი ძალა, მისი პოლიტ. სისტემის, სახელმწ. და საზ. ორგანიზაციების ბირთვია სკკპ. პოლიტ. სისტემის ორგ. ნაწილია საზ. ორგანიზაციები, შრომითი კოლექტივები. სოციალ. დემოკრატიის მატერ. საფუძველია სოციალ. საკუთრება. წარმოების საშუალებათა სოციალ. საკუთრება სახელმწ. (საერთო-სახ.) და საკოლმ.-კოოპ. საკუთრების ფორმით შეადგენს სსრკ-ის ეკონ. სისტემის საფუძველს. სოციალ. საკუთრებაა აგრეთვე საზ. ორგანიზაციათა ქონება. მოქალაქეთა პირადი საკუთრების საფუძველია შრომითი შემოსავალი. სახელმწიფოსა და პიროვნების ურთიერთობა ეფუძნება საბჭ. მოქალაქეთა თანასწორუფლებიანობის კონსტ. პრინციპს. მათ სრულად აქვთ მინიჭებული სსრკ-ის კონსტიტუციით, საბჭ. კანონებით გამოცხადებული და გარანტირებული სოც.-ეკონ., პოლიტ. და პირადი უფლებანი და თავისუფლებანი (იხ. *მოქალაქის ძირითადი უფლება-მოვალეობანი* სსრ კავშირში).

სახელმწ. წყობილების ძირითადი პრინციპია ეროვნებათა თავისუფალი განვითარება. ეროვნ. სახელმწიფოებრიობის შექმნის უფლების რეალურად განხორციელების თვალსაჩინო დადასტურებაა 15 მოკავშირე რესპ., 20 ასსრ, 8 ავტონ. ოლქის და 10 ავტონ. ოკრუგის არსებობა სსრკ-ის შემადგენლობაში. მოსახლ. მრავალეროვანი შემადგენლობა განაპირობებს სსრკ-ის სახელმწ. წყობილების ფედერაციულობას. როგორც ერთიან საკავშ. სახელმწიფოს (ფედერაციას), სსრკ-ს აქვს კონსტიტუცია, თავისი ტერიტ. (შეიცავს მოკავშირე რესპუბლიკების ტერიტორიებს), ერთიანი საკავშ. მოქალაქეობა (მოკავშირე რესპ. ყოველი მოქალაქე სსრკ-ის მოქალაქეა), მთელი კავშირისათვის საერთო სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის უმაღლესი ორგანოები, ერთიანი სახელმწ. ბიუჯეტი, ფულის სისტემა და შეიარაღებული ძალები. სსრკ-ის კანონებს თანაბარი ძალა აქვთ ყველა მოკავშირე რესპ. ტერიტორიაზე. სსრკ-ის გამგებლობას განეკუთვნება საერთო-საკავშ. მნიშვნელობის საკითხების გადაწყვეტა სახელმწიფოებრივი, სამეურნეო და სოც.-კულტ. მშენებლობის, საგარეო ურთიერთობის, თავდაცვისა და სახელმწ. უშიშროების უზრუნველყოფის, სამართალწარმოებისა და კანონმდებლობის დარგში.

სსრკ სუვერენული სახელმწიფოა. იგი კაცობრიობის ისტორიაში პირველი საკავშ. სახელმწიფოა, რ-შიც ურთიერთშეხამებულია ფედერ. და მისი სუბიექტების სუვერენიტეტი. ეროვნ. სუვერენული საბჭ. სოციალ. სახელმწიფოს ფორმაა მოკავშირე რესპუბლიკა, რ-იც სხვა საბჭ. რესპუბლიკებთან ერთად გაერთიანდა საბჭ. სოციალ. რესპუბლიკათა კავშირად. საკავშ. და რესპ. კონსტიტუციებით განმტკიცებული სამართ. გარანტიებიდან, რ-ებითაც უზრუნველყოფილია მოკავშირე რესპ. სუვერენიტეტი, უმნიშვნელოვანესია სსრკ-იდან თავისუფალი გასვლის უფლება. მოკავშირე რესპუბლიკების სუვერენულ უფლებებს იცავს სსრ კავშირი. ეროვნ. საბჭ. სახელმწიფოს მეორე ფორმაა ასსრ, რ-იც პოლიტ. ავტონ. საწყისებზე შედის მოკავშირე რესპ. შემადგენლობაში. ადმ. ავტონ. ფორმაა ავტონ. ოლქი. ეროვნ. ადმ. გაერთიანების სახით არსებობს ავტონ. ოკრუგი.



ვულკანი კლიუჩევსკაია-სოპკა. კამჩატკა.

სსრკ-ის მთელი სახელმწ. აპარატი ხალხის წარმომადგენლობით ორგანოებს—*სახალხო დეპუტატების საბჭოებს* ემყარება. სახელმწ. ორგანოთა მთელ სისტემას სათავეში უდგას სსრკ-ის *უმაღლესი საბჭო*, რ-იც ახორციელებს საბჭ. ხალხის სუვერენიტეტს. იგი შედგება 2 თანასწორუფლებიანი პალატისაგან — კავშირის საბჭოსა და ეროვნებათა საბჭოსაგან. ასეთი სტრუქტურის მეშვეობით საკავშ. უმაღლესი საბჭო არა მარტო მთელი საბჭ. ხალხის საერთო ინტერესებს ასახავს, არამედ უზრუნველყოფს სსრკ ყველა ერისა და ეროვნების სპეციფ. ეროვნ. ინტერესების გათვალისწინებას. ეროვნებათა საბჭოში თითოეული მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკა, ავტონ. ოლქი და ავტონ. ოკრუგი შესაბამისად 32, 11, 5 და 1 დეპუტატს აგზავნის. უმაღლესი საბჭო პალატების გაერთ. სხდომაზე დეპუტატებისაგან ირჩევს თავის მუდმივმოქმედ ორგანოს — სსრკ-ის *უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს*, რ-იც მთელი თავისი საქმიანობისათვის ანგარიშვალდებულია მის წინაშე და კონსტიტუციით გათვალისწინებულ ფარგლებში ახორციელებს სსრკ-ის სახელმწ. ხელისუფლების უმღლესი ორგანოს ფუნქციებს უმაღლესი საბჭოს სესიებს შუა პერიოდში. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი აღმასრ. და განმკარგულებელი ორგანოა სსრკ-ის *მინისტრთა საბჭო* — საკავშ. მთავრობა. მას ქმნის სსრკ-ის უმაღლესი საბჭო. მთავრობა პასუხისმგებელი და ანგარიშვალდებულია უმაღლესი საბჭოს (სესიებს შუა პერიოდში — მისი პრეზიდიუმის) წინაშე. მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი სახელმწ. ორგანოების სისტემაც იმავე ძირითად პრინციპებზეა აგებული, როგორზედაც სსრკ-ის ორგანოთა სისტემა (მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი საბჭოები ერთპალატიანია). სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოების სისტემა შედგება სახ. დეპუტატების სამხარეო, საოლქო, ავტონ. ოლქის, ავტონ. ოკრუგის, რ-ნული, საქალაქო, ქალაქის რ-ნული, სადაბო და სასოფლო დასახლ. პუნქტების საბჭოებისაგან.

მართლმსაჯულებას სსრკ-ში მხოლოდ სასამართლო ახორციელებს. მართლმსაჯულების ორგანოებია სსრკ-ის უმაღლესი სასამართლო, მოკავშირე რესპუბლიკების უმაღლესი სასამართლოები, ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი სასამართლოები, სამხარეო, საოლქო, საქალაქო სასამართლოები, ავტონ. ოლქების სასამართლოები, ავტონ. ოკრუგების სასამართლოები, რ-ნული (საქალაქო) სახ. სასამართლოები, აგრეთვე სამხ. ტრიბუნალები შეიარაღებულ ძალებში. ყველა სასამართლო მოსამართლეთა და სახ.მსაჯულთა არჩევითობის საწყისებზე იქმნება. სასამართლოების უფლებამოსილების ვადა 5 წელია (სახ. მსაჯულებს ორ-ნახევარი წლით ირჩევენ). მოქალაქეებსა და ორგანიზაციებს იურიდ. დახმარებას უწევენ ადვოკატთა კოლეგიები. საწარმოებს დაწესებულებებსა და ორგანიზაციებს შორის სამეურნეო დავას წყვეტენ სახელმწ. *არბიტრაჟის* ორგანოები. კანონიერებისადმი უმაღლეს ზედამხედველობას ახორციელებს *პროკურატურა*. რ-საც მეთაურობს სსრკ-ის *გენერალური პროკურორი* (მას 5 წლით ნიშნავს სსრკ-ის უმაღლესი საბჭო). პროკურატურის ორგანოთა სისტემა მტკიცედ ცენტრალიზებულია. ისინი მხოლოდ სსრკ გენ. პროკურორს ემორჩილებიან.

სსრკ სახელმწ. სიმბოლოები, მისი სუვერენიტეტის ემბლემები არის სახელმწ. გერბი, დროშა და ჰიმნი, რ-ებიც გამოხატავენ საკავშ. სახელმწიფოს სოციალ. რაობას (გერბი სახელმწ. წყობილების ფედერ. ბუნებასაც ასახავს). სსრკ-ის სახელმწ. სიმბოლოები განმტკიცებულია საკავშ. ძირითადი კანონის VIII კარში. კონსტ. ამავე კარში სსრკ-ის დედაქალაქად — სახელმწიფოს პოლიტ. ცენტრად ანუ ხელისუფლების უმაღლესი ორგანოსა და მთავრობის ადგილსამყოფელად გამოცხადებულია მოსკოვი. *ი. ფუტკარაძე.*

### III. ბუნება

ქვეყნის გეოგრ. მდებარეობა განსაზღვრავს ბუნებრივი პირობების განსაკუთრებულ მრავალფეროვნებას. ტერიტ. მნიშვნელოვანი სიდიდე, რელიეფის სირთულე, ჰავისა და ნიადაგ-მცენარეული საფრის მრავალფეროვნება გამოხატულია ბუნებრივ ზონალურობაში. ქვეყნის უმეტესი ნაწილი უკავია ტყის, ტყესტეპის, სტეპის, ნახევარუდაბნოსა და უდაბნოს ზონებს, ჩრდ. ნაწილი შედის არქტიკულ და სუბარქტიკულ სარტყლებში (ტუნდრისა და ტყეტუნდრის ზონა), სამხრ.—სუბტროპ. სარტყელში.

**რელიეფი.** სსრკ-ის ტერიტ. მეტი წილი (66%) ვაკე-დაბლობსა და ზეგანს უჭირავს. სამხრ-იდან და აღმ-იდან შემოფარგლულია მთების სარტყლით. აღმ. ევრ. და დას. ციმბ. ვაკეებს შორის მდებარეობს დაბალი ურალის ქედი. მის სამხრ-ით ყაზ. და თურანის დაბლობი სივრცეა ცალკეული დაბალი სერებითა და მასივებით (ყაზახეთის წვრილგორაკები). მდ-ებს ენისეისა და ლენას შორის ვრცელდება შუა ციმბ. ზეგანი (საშ. სიმაღლე 480 *მ*). ჩრდ-ით სივაკეს რამდენადმე არღვევს კოლის ნ.-კ-ის, ახალი მიწის, ჩრდილოეთის მიწის, ახალი ციმბ. კ-ების, ტაიმირის ნ.-კ-ისა და სხვ. დაბალი მთები. აღმ. ევრ. ვაკეს სამხრ.-დას-იდან და დას-იდან ესაზღვრება უკრ. კარპატები, ყირიმის მთები და კავკასიონი. შუა აზიის ტერიტორიაზე სახელმწ. საზღვარს გასდევს ქოფეთდაღი, პამირი, ჰისარ-ალაი და ტიან-შანი. სასიქოლ-ალაქოლის ქვაბულით გაყოფილი ჯუნღარის ალათაუ და თარბაღათაი, აგრეთვე ზაისანის ქვაბული შუა აზიის მთებს თიშავს სამხრ. ციმბ. მთებისაგან (ალთაი, კუზნეცკის ალათაუ, დას. და აღმ. საიანი, ტუვის, ბაიკალისპირეთისა და იმიერბაიკალეთის მთები); ჩრდ.-აღმ-ით ვერხოიანსკ-ჩუკოტკის ვრცელი მთიანი მხარეა (ვერხოიანსკის, ჩერსკის ქედები, კოლიმისა და ჩუკოტკის მთიანეთი, იუკაგირის ზეგანი). შორეული აღმოსავლეთის სამხრ-ით გაწოლილია ბურეისა და სიხოტე-ალინის მთათა სისტემები. უკიდურესი აღმ-ით მდებარე მთებია კორიაკთა მთიანეთი, კამჩატკის, კურილისა და სახალინის მთები.

სსრკ-ის უმაღლესი წერტილია კომუნიზმის პიკი (7495 *მ*) პამირზე, ყველაზე დაბალი — ყარაგიეს ღრმული (—132 *მ*) მანგიშლაყის ნ.-კ-ზე. ძვ. მთების შედარებით მცირე სიმაღლე ხანგრძლივი კონტინენტური დენუდაციის შედეგია. რელიეფის ჩამოყალიბებაში მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ძვ. გამყინვარებამ, რ-იც შეეხო სსრკ ტერიტ. ჩრდ. ნაწილსა და მაღალმთიან მხარეებს. დადასტურებულია აღმ. ევრ. ვაკის 4-ჯერადი გამყინვარება (ოკური, დნეპრული, მოსკოვური და ვალდაური გამყინვარების ეპოქები). თანამედროვე გამყინვარება შემორჩენილია მთიან მხარეებში (კავკასიონი, პამირი, ალთაი, ტიან-შანი). მთათაწარმოშობის თანამედროვე პროცესი აქტიურად მიმდინარეობს წყნაროკეანურ სარტყელში (ვულკ. აქტივობა, მიწისძვრები და სხვ.).

გეოლოგიური აგებულება. სსრკ-ში დედამიწის ქერქის სტრუქტურების უმთავრესი ელემენტებია ა ღ მ. ე ვ რ ო პ ი ს ა  დ ა  ც ი მ ბ ი რ ი ს  ბ ა ქ ნ ე ბ ი და მათი გამყოფი ნაოჭა გეოსინკლინური სარტყლები —

ურალ-მონღოლეთის, ხმელთაშუაზღვისა და წყნაროკეანური, აგრეთვე არქტიკული სარტყლის ნაწილი. ძვ. გეოსინკლინურ სარტყლებს გეოსინკლინური განვითარების დასრულების, დანაოჭებისა და დანალექი ქანების მეტამორფიზმის დროის მიხედვით ყოფენ გვიანდ. პროტეროზოური (ბაიკალური), შუა პალეოზოური (კალედონური), გვიანდ. პალეოზოური (ჰერცინული) და მეზოზოური (კიმერიული) ასაკის ნაოჭა არეებად.

მოგვიანებით გეოსინკლინებში ჩაძირული ნაოჭები უფრო ახალგაზრდა ნალექებით იფარებოდა და ბაქნებად იქცეოდა. ასეთებია ეპიბაიკალური (ფუნდამენტი აგებულია ზედაპროტეროზოური ქანებით, საფარი — პალეოზოური, მეზოზოური და კაინოზოური ქანებით), ეპიპალეოზოური (ფუნდამენტი ჩამოყალიბდა პალეოზოურ ერაში, საფარი — მეზოზოურსა და კაინოზოურში) და ეპიმეზოზოური (ფუნდამენტის აგებულებაში მონაწილეობს მეზოზოური ჯგუფის ქანები) ბაქნები. ზოგმ. ახალგაზრდა ბაქანმა განმეორებით განიცადა ოროგენული პროცესები (ეპიბაქნური ოროგენეზისი) და მათ ადგილზე მთის სისტემები წარმოიქმნა (საიანი, ალთაი, ტიან-შანი და სხვ.).

აღმ. ევრ. ბაქანი ზედაპირზე ფუნდამენტის 2 შვერილით გამოდის (ბალტიის ფარი და უკრ. კრისტ. მასივი), აგრეთვე მოიცავს რუს. ფილაქანს, სადაც ბაქნის ფუნდამენტი ჩაძირულია და დანალექი ქანების საფრითაა დაფარული. ციმბ. ბაქანი ანაბარისა და ალდანის ფარების სახით გვევლინება. ბაიკალური დანაოჭების შედეგად წარმოიქმნა იმიერბაიკალეთის მთები, აღმ. საიანი, ენისეის ქედი და სხვ.; კალედონური დანაოჭება განიცადეს დას. საიანმა, ალთაის ნაწილმა, ჩრდ. ტიან-შანმა და სხვ.; ჰერცინული—ურალმა, სამხრ. ტიან-შანმა, სამხრ. ალთაიმ და სხვ.

ხმელთაშუა ზღვის სარტყელი მოიცავს სკვითურ და თურანის ფილაქნებს, ტაჯ. დეპრესიას და ნაოჭა მთის სისტემებს (კარპატები, ყირიმის მთები, კავკასიონი, ქოფეთდაღი, პამირი და სხვ.). ციმბ. ბაქანს აღმ-იდან ესაზღვრება წყნარ ოკეანური სარტყელი, რ-შიც შედის ვერხოიანსკ-ჩუკოტკისა და სიხოტე-ალინის დანაოჭებული არეები, თანამედროვე გეოსინკლინური არე — გეოანტიკლინური აზევებები (კამჩატკა, სახალინი, კურილის კ-ები), აგრეთვე განაპირა ზღვის ღრმულები (იაპ., ოხოტის, ბერინგის ზღვა).

სსრკ მინერალური რესურსებით მდიდარი ქვეყანაა. მას I ადგილი უკავია მსოფლიოში რკინისა და მანგანუმის მადნების დაძიებული მარაგითა და მოპოვებით; ნავთობის, ქვანახშირის, კალიუმის მარილების მოპოვებით; I ადგილი ბუნებრივი აირის დაძიებული მარაგითა და II ადგილი — მოპოვებით; აქვს ფერადი ლითონების, ფოსფატების, ქრომიტებისა და სხვა სასარგებლო წიაღისეულის მნიშვნელოვანი მარაგი და დიდი რაოდენობითაც მოიპოვებს მათ.

**ჰავა.** სსრკ-ის ჰავის ძირითადი თავისებურებები გაპირობებულია ზომიერი განედების კონტინენტური ჰაერის ზემოქმედებით (განსაკუთრებით აზიურ ნაწილში). დას. რ-ნების (ჰავის თავისებურებებს ქმნის ატლანტის ოკეანიდან მოდენილი ზღვის ჰაერის მასები. სამხრ-ში დიდი მნიშვნელობა ენიჭება მშრალი ტროპ. ჰაერის, ხოლო ჩრდ-ში — არქტიკული ჰაერის შემოჭრას. ქვეყნის აზიური ნაწილის უმეტესი ტერიტ. ზამთარში მაღალი წნევის არეა (აზიის ანუ ციმბ. ანტიციკლონი). იანვ. საშ. ტემპ-რები სამხრ.-დას-იდან ჩრდ.-აღმ-კენ თანდათან ეცემა და იაკუტიაში მინიმუმამდე დადის. სსრკ-ის ევრ. ნაწილის ჩრდ. ნახევარი ატლანტის ოკეანის ციკლონების გავლენით შედარებით უფრო თბილია და ნალექიანი. შორეულ აღმ-ში ამ დროს ზამთრის მუსონია გაბატონებული დას. და ჩრდ.-დას. ცივი და მშრალი ქარებით. ყველაზე მაღალი (ზოგან დადებითი) ზამთრის ტემპ-რებია შუა აზიის სამხრ.-დას-ში და დას. ამიერკავკასიაში. ზამთარში ნალექები თითქმის ყველგან თოვლის სახით მოდის. ზაფხულობით ხმელეთის ზედაპირის გათბობით სსრკ-ის ტერიტ. უმეტეს ნაწილზე ყალიბდება დაბალი წნევის არე. ქვეყნის ევრ. ნაწილში ამ დროს დას. ქარები ქრის, აზიური ნაწილის ჩრდილოეთისა და შუა აზიაში — ჩრდილოეთისა; შორეულ აღმ-ში გაბატონებულია ზაფხულის სამხრ. და სამხრ.-აღმ. მუსონები. ივლ. საშ. ტემპ-რები ვაკეზე თანდათან ეცემა სამხრ-იდან ჩრდ-კენ. ქვეყნის უმეტეს ნაწილში ნალექების ძირითადი მასა ამ დროს მოდის.

სსრკ-ის ტერიტორიაზე გამოყოფილია შემდეგი კლიმ. სარტყლები და ოლქები: არქტიკული და სუბარქტიკული სარტყლები — მოიცავს ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის ზღვებს, არქტიკის კ-ებსა და კონტინენტის ჩრდ. კიდეს; ზომიერი სარტყელი — მასში მოქცეულია სსრკ-ის ტერიტ. უმეტესი ნაწილი (ევრ. ნაწილი, დას. და აღმ. ციმბირი, შორეული აღმოსავლეთი, შუა აზიისა და სამხრ. ყაზ. ვაკეები); სუბტროპიკული სარტყელი — შედის ყირიმის სამხრ. ნაპირი, ამიერკავკასია და შუა აზიის სამხრ.-დას. ნაწილი. ჰავის თავისებურებებით გამოირჩევა სსრკ-ის სამხრ. ნაწილის მთიანი რ-ნები — კავკასიონი, ქოფეთდაღი, პამირი, ტიან-შანი. მარადი მზრალობის საერთო ფართ. სსრკ-ში 10 მლნ. *კმ*$^2$ აღემატება.

**შიგა წყლები.** სსრკ-ში დაახლ. 3 მლნ. მდინარეა. 4 უდიდესი მდინარის (ენისეი, ლენა, ობი, ამური) სიგრძე 4 ათ. *კმ* აღემატება. უგრძესი მდინარეა ობი (5410 *კმ*), ევრ. ნაწილში — ვოლგა (3530 *კმ*). ყველაზე წყალუხვია ენისეი (წყლის საშ. წლ. ხარჯი 19,8 ათ. *მ*$^3$/*წმ*). 20 უდიდესი მდინარის საშ. წლ. ხარჯი 1000 *მ*$^3$/*წმ* აღემატება (იხ. ცხრ. 2).

სსრკ-ის მდ-ების უმრავლესობა ზამთრობით იყინება. მათ ყოველწლიურად გააქვთ 530 მლნ. ტ-ზე მეტი მყარი მასალა, აქედან 211 მლნ. ტ არალ-კასპიის აუზის მდ-ებზე მოდის. უდიდესი სიმღვრივით გამოირჩევა მდ-ები თერგი, მტკვარი, ამუდარია და სირდარია. კავკ., შუა აზიის, აგრეთვე კარპატებისა და ბაიკალისპირეთის ზოგ მთიან რ-ნში მდ-ებს კატასტროფული წყალმოვარდნები და სელური მოვლენები ახასიათებს.

ცხრ. 2.—უდიდესი მდინარეები

| | წლიური ჩამონადენი, *კმ*$^3$ | საშ. წლიური ხარჯი, ათ. *მ*$^3$/*წმ* | ჩამონადენის მოდული, *ლ*/*წმ*·*კმ*$^2$ |
|---|---|---|---|
| ენისეი | 624 | 19,8 | 7,6 |
| ლენა | 540 | 17,0 | 6,8 |
| ობი | 400 | 12,3 | 4,4 |
| ამური | 343 | 10,8 | 5,9 |
| ვოლგა | 243 | 8,1 | 5,7 |
| პეჩორა | 126 | 4,00 | 12,1 |
| კოლიმა | 123 | 3,90 | 5,9 |
| ჩრდ. დვინა | 110 | 3,50 | 9,7 |
| ხატანგა | 105 | 3,32 | 9,1 |
| პიასინა | 81,9 | 2,60 | 14,6 |
| ნევა | 79,7 | 2,53 | 9,0 |
| ამუდარია | 63,1 | 2,00 | 8,8 |
| ინდიგირკა | 58,3 | 1,81 | 5,0 |
| დნეპრი | 53,0 | 1,70 | 3,4 |
| ანადირი | 53,0 | 1,68 | 8,7 |
| ტაზი | 45,7 | 1,45 | 9,7 |
| ოლენიოკი | 38,2 | 1,21 | 5,5 |
| პური | 32,8 | 1,04 | 9,6 |
| კამჩატკა | 32,4 | 1,03 | 18,4 |
| იანა | 31,5 | 1,00 | 4,2 |

სსრკ-ში 2,8 მლნ-ზე მეტი ტბაა, რ-თა ჯამური ფართობია დაახლ. 490 ათ. *კმ*$^2$ (კასპიისა და არალის ტბების გარდა, რ-ებიც შიგა ზღვებად ითვლება). 1 ათ. *კმ*$^2$-ზე მეტი ფართ. აქვს 14 ტბას (იხ. ცხრ. 3).

ცხრ. 3. — უდიდესი ტბები

| | წყლის სარკის ფართობი, *კმ*$^2$ | წყლის მოცულობა, *კმ*$^3$ | უდიდესი სიღრმე, *მ* | ტბიდან გამომდინარე მდინარე |
|---|---|---|---|---|
| ბაიკალი[1] | 31500 | 23000 | 1620[5] | ანგარა |
| ბალხაში | 18300 | 112 | 26 | — |
| ლადოგის | 17700 | 908 | 230 | ნევა |
| ონეგის[1] | 9720 | 285 | 120 | სვირი |
| ისიქ-ქოლი | 6280 | 1730 | 702 | — |
| ტაიმირი | 4560 | 13 | 26 | ქვემო ტაიმირა |
| ხანკა | 4190 | 16,5 | 10,6 | სუნგაჩა |
| ჩუდ-ფსკოვის | 3550 | 25,2 | 15 | ნარვა |
| ჩანი | 1990[2] | 4,3 | 9 | — |
| ზაისანი[1] | 1800 | . . . | 8 | ირტიში |
| თენგიზი | 1590 | . . . | 8 | — |
| სევანი | 1360[3] | 58,5 | 83 | რაზდანი |
| თეთრი | 1290 | 5,2 | 20 | შექსნა |
| ვიგოზერო[1] | 1140 | 7,10 | 18 | ქვემო ვიგი |
| ტოპოზერო | 986 | 14,9 | 56 | კოვდა |
| ილმენი | 982[4] | . . . | 6 | ვოლხოვი |

[1] გადაიქცა წყალსაცავად. წყალსაცავის პარამეტრების გარეშე. [2] დონის ამაღლების დროს იზრდება 3600 *კმ*$^2$-მდე. [3] დონის დაწევის გარეშე, რ-იც მოხდა ტბის წყლის საუკუნოვანი მარაგის გამოყენების შედეგად. [4] დონის ცვალებადობასთან დაკავშირებით მერყეობს 733-იდან 2090 *კმ*$^2$-მდე. [5] სხვა მონაცემებით 1741 *მ*.

ტბებში ჩამდგარია 27,2 ათ. *კმ*$^3$ წყალი, აქედან 23 ათ. *კმ*$^3$ (ანუ 85%) ბაიკალის ტბაშია. მდ-ებზე აგებულია დიდი და პატარა წყალსაცავები, აქედან ისეთები, რ-თა მოცულობა 1 მლნ. *მ*$^3$ აღემატება, 1000-მდეა.

ჭაობებსა და დაჭაობებულ მიწებს დაახლ. 2 მლნ. *კმ*$^2$ უკავია (ქვეყნის ტერიტ. დაახლ. 10%). ყველაზე ბევრი ჭაობია ტყის ზონაში.

**ნიადაგები.** სსრკ-ის ტერიტორიაზე ნიადაგსაფარს განედური ზონალურობა ახასიათებს. არქტიკის კ-ებსა და კონტინენტის ჩრდ. კიდეზე სუსტად განვითარებული პრიმიტ. ტორფიან-ლებიანი და კორდიან-მღიერიანი ნიადაგებია. წიწვოვან ტყეში გავრცელებულია ეწერი ნიადაგი, შერეულ ტყეში — დეგრადირებული ეწერი და ტყის ნაცრისფერი ნიადაგები. ტყესტეპსა და სტეპში შავმიწებია, ნახევარუდაბნოებსა და უდაბნოებში — მურა და რუხი ნიადაგები. ტენიან სუბტროპიკებში (კოლხეთი, ლენქორანი) გავრცელებულია ყვითელ- და წითელმიწა ნიადაგები.



ზამთარი უკრაინის კარპატებში.


მწვერვალი შხელდა. კავკასიონი.

**მცენარეული საფარი.** სსრკ-ის ტერიტ. ეკუთვნის ჰოლარქტიკულ ფლორისტიკულ ოლქს. მცენარეულობის განაწილებაში მკაფიოდ შეიმჩნევა ზონალურობა (მთაში — ვერტ. სარტყლურობა). მცენარეული საფრის ჩამოყალიბებაზე დიდი გავლენა მოახდინა კონტინენტურმა (საფრულმა) და მთის გამყინვარებამ, რ-იც ანთროპოგენის განმავლობაში რამდენჯერმე გამეორდა. ძვ. მცენარეულობა, მ. შ. ტყეებიც, გამყინვარებას გადაურჩა სსრკ-ის სამხრ-ში, სითბოს მოყვარული მცენარეები — მხოლოდ ამიერკავკასიასა და შუა აზიაში.

ჩრდილოეთის მკაცრი ბუნებრივი პირობების გამო ტუნდრა ღარიბია მცენარეულობით, არ არის ხემცენარეები, ხმელეთი შემოსილია ხავსებითა და მღიერებით, გვხვდება აგრეთვე ბუჩქნარი. სამხრ-კენ სითბოს მატებასთან ერთად მცენარეულობა უფრო მრავალფეროვანი ხდება. ტყის ზონაში მთავარია ტაიგის მეზოფილური წიწვოვანი ტყე. წიწვოვნებთან ერთად გვხვდება არყის ხე, ვერხვი. ტყის ზონის ნაწილში არის რუს. ვაკისა და ამურ-უსურის აუზის შერეული და ფოთლოვანი ტყე. უფრო სამხრ-ით ტყესტეპი და სტეპია. ორივე კარპატებიდან იწყება, სამხრ-ით შავ ზღვამდე და კავკასიონამდე აღწევს, ხოლო აღმ-ით ალთაის მთებამდე ვრცელდება. ტყესტეპში ფოთლოვანი და ნაირბალახოვანი მცენარეებია, სტეპში — მხოლოდ ველის ბალახოვნები. ამჟამად ეს ზონები კულტ. ლანდშაფტითაა შეცვლილი. ნახევარუდაბნო და უდაბნო აღმ. ამიერკავკასიიდან აღმ-ით ჩინ. საზღვრამდე ვრცელდება. ამ ზონებში ქსეროფიტული ბალახოვნები და ეკლიანი ბუჩქებია.


მყინვარი დიდი საუქდარა. პამირი.

სსრკ-ის ბუნებრივი სიმდიდრის მნიშვნელოვანი ნაწილია მცენარეული რესურსები. ამათგან დიდი სამეურნეო მნიშვნელობა აქვს ტყეს, რ-ის ფართ. 791,6 მლნ. ჰა შეადგენს (1978; ხე-ტყის საერთო მარაგია 84,1 მლრდ. მ$^{3}$); სათიბები და საძოვრები საქონლის საკვები მწვანე მასის ძირითადი წყაროა. საძოვრების საერთო ფართობია 289,4 მლნ. ჰა (1982); სამკურნ. და ტექ. მცენარეები ყოველწლიურად იძლევა 20 ათ. ტ ნედლეულს; წყლის მცენარეებით მდიდარ სსრკ-ის ზღვებში მაკროფიტების მარაგი 22 მლნ. ტ შეადგენს; კულტ. მცენარეები აკმაყოფილებენ მოსახლ. მოთხოვნილებას ძირითად საკვებ პროდუქტებზე და მრეწვ. ცალკეულ დარგებს უზრუნველყოფენ ტექ. ნედლეულით.

**ცხოველთა სამყარო.** სსრკ-ის ცხოველთა სამყრო მეტად მრავალფეროვანია და განეკუთვნება პალეარქტიკის ზოოგეოგრ. ოლქს. არქტიკასა და ტუნდრაში გავრცელებულია თეთრი დათვი, ჩრდილოეთის ირემი, ფრინველები; ტაიგაში — ცხენირემი, მურა დათვი, ძვირფასბეწვიანი ცხოველები (ციყვი, სიასამური და სხვ.), დიდძალი ფრინველი. ცხოველებით მდიდარია ამურ-უსურის შერეული ტყე. აქ ბინადრობს უსურიის ვეფხვი, ენოტისებრი ძაღლი, ხოხობი და სხვ. ტყესტეპსა და სტეპში უმთავრესად გავრცელებულია მღრღნელები. შუა აზიის უდაბნოები მდიდარია ქვეწარმავლებით. ამიერკავკ. სუბტროპ. ზონაში ცხოველები უფრო მეტად შემორჩენილია ლენქორანში, სადაც გვხვდება ჯიქი, ტახი, მაჩვზღარბი; ბევრია ფრინველი.


კლდეები „სამი ძმა" სახალინის მახლობლად.

სსრკ-ს ერთ-ერთი პირველი ადგილი უკავია მსოფლიოში სარეწაო თევზებისა და სამონადირეო ცხოველების მარაგით, რის საფუძველზეც ვითარდება თევზის მეურნეობა, ზღვის ცხოველების რეწვა, სამონადირეო მეურნეობა. სასარგებლო ცხოველების რესურსებს განეკუთვნება სარეწი ცხოველები (ბეწვიანები, გარეული ჩლიქოსნები), სანადირო ფრინველი (წყლის ფრინველი, ქათმისნაირნი), მტკნარი წყლისა და ზღვის ცხოველები (თევზები, სარეწი უხერხემლოები, ზღვის ძუძუმწოვრები).

**ფიზიკურ-გეოგრაფიული ზონები.** სსრკ-ის ტერიტორიაზე ვრცელდება 4 გეოგრ. სარტყელი: არქტიკული, სუბარქტიკული, ზომიერი, სუბტროპიკული. პირველს განეკუთვნება არქტიკულ უდაბნოთა ზონა, მეორეს — ტუნდრისა და ტყეტუნდრის ზონები, მესამეს — ტაიგის, შერეული და ფოთლოვანი ტყის, ტყესტეპის, სტეპის, ნახევარუდაბნოსა და უდაბნოს ზონები, მეოთხეს — ნახევარუდაბნოს, უდაბნოსა და ხმელთაშუა ზღვის ზონები.

არქტიკულ უდაბნოთა ზონა ვრცელდება არქტიკის კ-ებზე (ახალი მიწა, ფრანც-იოსების მიწა და სხვ.). ახასიათებს მკაცრი ჰავა, მყინვარები და თოვლის საფარი მთელი წლის მანძილზე. ყველაზე თბილი თვის საშ. ტემპ-რა 4–5°C არ აღემატება. აქა-იქ გვხვდება ნეიტრალური ან სუსტად გამოტუტვილი ნიადაგები. ზღვისპირა ვაკეებზე ხარობს ტუნდრის მცენარეთა ზოგიერთი წარმომადგენელი— ხავსები, მღიერები, ყვავილოვნები. ფიტომასის მარაგი მცირეა (5 ტ/ჰა). ცხოველებიდან გვხვდება თეთრი დათვი, ყარსაღი, ლემინგები და სხვ., კლდოვან ნაპირებზე ფრინველთა ბაზრებია.

ტუნდრის ზონა ზედმეტი ტენისა და არასაკმარისი სითბოს გამო უტყეოა. ზამთარი აქაც ხანგრძლივი და ცივია. ივლ. საშ. ტემპ-რა სამხრ. ნაწილში 10–11°C-მდეა, იანვ. −20-იდან −34°C-მდე (ციმბირში). იცის ძლიერი ქარები. ჰაერის შეფარდებითი ტენიანობა დიდია. ნალექები მცირეა (200–400 მმ წელიწადში), მაგრამ სუსტი აორთქლების გამო ზედაპირი ზედმეტად დანესტიანებულია. ახასიათებს მარადი მზრალობა, მჟავე და ჰუმუსით ღარიბი ნიადაგების თხელი ფენა. ჩრდ. ნაწილში ჭარბობს ბალახოვანი მცენარეები, სამხრ-ში — ბუჩქნარი. ფიტომასის საერთო მარაგია 12–25 ტ/ჰა. ცხოველებიდან გვხვდება ლემინგები, თეთრი მელა, მგელი, ჩრდილოეთის ირემი, ფრინველები და სხვ.

ტყეტუნდრის ზონა ტუნდრიდან ტაიგისაკენ გარდამავალია. ივლ. საშ. ტემპ-რაა 11–14°C. გავრცელებულია სფაგნუმიანი ჭაობები, ტორფიან-ლებიანი და ლებიან-ეწერი ნიადაგი. ტუნდრის ფიტომასის მარაგია 25–50 ტ/ჰა. ბინადრობს ტუნდრისა და ტაიგის ცხოველები: ლემინგი, ყარსაღი, ცხენირემი, მურა დათვი და სხვ.

ტაიგის ზონაში საკმაოდ ტენიანი და ცივი ჰავაა. ივლ. საშ. ტემპ-რა იცვლება 13–14°C-იდან (ჩრდ-ში) 18–19°C-მდე (სამხრ-ში), იანვ. საშ. ტემპ-რა — 10-იდან −43°C-მდე. ნალექები 400–600 მმ წელიწადში. ციმბირში დიდ ფართობზე გავრცელებულია მარადი მზრალობა. განვითარებულია ლებიან-ეწერი და კორდიან-ეწერი ნიადაგები. გაბატონებულია წიწვოვანი ტყე (ნაძვი, სოჭი, ლარიქსი, კედარი და სხვ.). დას. და აღმ. კიდეზე მუქწიწვოვანი ტყეებია, შიგა ნაწილში — ღიაწიწვოვანი. ფოთლოვნებიდან გვხვდება არყის ხე და ვერხვი. ფიტომასის მარაგია 150–300 ტ/ჰა. ცხოველებიდან ბინადრობს მურა დათვი, ცხენირემი, ფოცხვერი, ძვირფასბეწვიანები — სიასამური, ყარყუმი, ციყვი და სხვ., ფრინველებიდან — ტყის ქათამი, როჭო და სხვ.

შერეული ტყის ზონა ვრცელდება ევრ. ნაწილში და შორეულ აღმ-ში (ამურ-უსურის აუზი). ევრ. ნაწილის შერეულ ტყეში ჰავა საკმაოდ ტენიანია (500–800 მმ), ზაფხული გრილია. ივლ. საშ. ტემპ-რაა 17–18°C, იანვ. 3–12°C. ბევრია ჭაობი. გავრცელებულია ტყის ნაცრისფერი ნიადაგი. ნაძვთან და ფიჭვთან შერეულია ფართოფოთლოვნები (ცაცხვი, თელა, მუხა, იფანი, რცხილა, წიფელი). ფიტომასის მარაგია 300–400 ტ/ჰა. ცხოველებიდან გვხვდება მურა დათვი, მგელი, მელა, ცხენირემი, ევრ. შველი.

შორეულ აღმ-ში შერეული ტყის ხასიათი მუსონური ჰავით არის განპირობებული. ზამთარი ცივია, იანვ. საშ. ტემპ-რაა −16, −28°C, ივლ. 21–22°C. ზაფხულობით, მუსონური წვიმების დროს მდ-ები დიდდება. უმეტესი ფართ. დაჭაობებულია. გავრცელებულია ტყის ყომრალი ნიადაგი, მცენარეებიდან — კორ. კედარი, მონღ. მუხა, ამურის ცაცხვი, სოჭი, ყვითელი არყის ხე ლიანებითა და ხავსეპიფიტებით. ცხოველებიდან გვხვდება ტაიგისა და სამხრეთის აკლიმატიზებული წარმომადგენლები — ციყვი, ბურუნდუკი, უსურის ვეფხვი, შავი დათვი, ჯიქი, ხალებიანი ირემი, სიასამური, ენოტისებრი ძაღლი.

ფართოფოთლოვან ტყის ზონას რბილი და საკმაოდ ნოტიო ჰავა ახასიათებს. იანვ. საშ. ტემპ-რაა — 4, −7°C, ივლ. 19–20°C. ნალექები 600–700 მმ წელიწადში. გავრცელებულია ტყის ყომრალი ნიადაგი. დამახასიათებელია მუხნარი, იფანის, ცაცხვის, ნეკერჩხლის, თელისა და სხვა ფართოფოთლოვანი ტყეები თავისი ხშირი ქვეტყითა და ბალახის საფრით.

ტყესტეპის ზონა უწყვეტ ზოლად ვრცელდება კარპატებიდან ალთაის მთებამდე. ივლ. საშ. ტემპ-რაა 20–22°C, იანვ. — 5, −20°C. ნალექები 500–600-იდან 300–400 მმ-მდე წელიწადში. ერთ-ერთი ყველაზე ათვისებული ბუნებრივი ზონაა სსრკ-ში; დას. ნაწილში ზედაპირის 70–80% გადანახულია.

სტეპის ზონაში ჰავა ზომიერი, კონტინენტურია. იანვ. საშ. ტემპ-რაა −2-იდან −20°C-მდე, ივლ. 22–23,5°C. ნალექები 250–450 მმ წელიწადში. იცის გვალვები. ნიადაგი უმთავრესად შავმიწაა, სამხრ-ში — მუქი წაბლა, გვხვდება ბიცობიც. ჭარბობს კულტ. ლანდშაფტი, ტერიტ. ინტენსიურად იხვნება. ზოგან შემორჩენილია ბუნებრივი მცენარეული საფარი — ქსეროფიტული ბალახოვნები. ცხოველებიდან მრავლადაა მღრღნელები, ფრინველი.

ნახევარუდაბნოს ზონას ახასიათებს მშრალი, მეტად კონტინენტური ჰავა, ივლ. საშ. ტემპ-რაა 23–25°C, იანვ. −4, −16°C. ნალექები 150–250 მმ წელიწადში. ზედაპირული ჩამონადენი უმნიშვნელოა. გავრცელებულია ღია წაბლა ნიადაგი, ბიცობი. კორდიან მარცვლოვნებსა და ბუჩქბალახებს ენაცვლება ეფემერები და ეფემეროიდები. ფიტომასის მარაგია 5–12,5 ტ/ჰა. ცხოველებიდან დიდი რაოდენობითაა მღრღნელები, გვხვდება ანტილოპი, ჯეირანი და საიგა, უამრავია ფრინველი.

უდაბნოს ზონა ვრცელდება უმთავრესად ზომიერ სარტყელში, უკიდურეს სამხრ-ით სუბტროპიკულშიც გადადის. ზო-

მიერი სარტყლის უდაბნოში მკაცრი კონტინენტური ჰავაა. ივლ. საშ. ტემპ-რაა 25—29°C, იანვ. 0, —12°C. ნალექები 200 *მმ*-ზე ნაკლებია წელიწადში. მდ-ები მხოლოდ ტრანზიტულია. ინტენს. ფიზ. გამოფიტვისა და ქარის მოქმედების შედეგად რელიეფის დამახასიათებელი ფორმებია ბარხანები, ქვიშის სერები, გაუდინარი ღრმულები, კუნძულა მთები, მშრალი ხევები და სხვ. გავრცელებულია თაყირები, მლაშობები და ნიადაგსაფარს მოკლებული ქვიშები. მცენარეული საფარი მეჩხერია, გავრცელებულია ქსერომორფული ბუჩქბალახები, ბუჩქნარი, ალაგ-ალაგ ეფემერები და ეფემეროიდები. ფიტომასის მარაგია 2,5—5 *ტ/ჰა*. ცხოველებიდან გვხვდება ჯეირანი, საიგა, მღრღნელები, ქვეწარმავლები.

სუბტროპ. სარტყლის უდაბნო ვრცელდება ჩ. გ. 40° სამხრ-ით. ივლ. საშ. ტემპ-რაა 30—32°C, იანვ. 0°C. აქ დიდი რაოდენობითაა ეფემერები და ეფემეროიდები. ფიტომასის მარაგია 5—12,5 *ტ/ჰა*. ცხოველებიდან გვხვდება აფთარი, შხამიანი გველები (გიურზა, კობრა, ეფა) და სხვ. ძირითადი სამეურნეო პრობლემაა წყალმომარაგება და მორწყვა.

ს უ ბ ტ რ ო პ. ს ა რ ტ ყ ლ ი ს ხ მ ე ლ თ ა შ უ ა ზ ღ ვ ი ს ზ ო ნ ა მოიცავს დას. ამიერკავკასიასა და ყირიმის სამხრ. ნაპირს. კოლხეთის დაბლობზე იანვ. საშ. ტემპ-რაა 6—7°C. ნალექები დაახლ. 1500 *მმ* წელიწადში. გავრცელებულია კოლხური ტყე (მუხა, რცხილა, წაბლი, წიფელი, მურყანი) და მარადმწვანე მცენარეულობა (პონტური შქერი, ბზა, წყავი და სხვ.). უმთავრესად ყვითელ- და წითელმიწა ნიადაგებია. ზღვისპირა ნაწილი დაჭაობებულია. ყირიმის სამხრ. ნაპირზე ზომიერად ცხელია და მშრალი ზაფხული იცის, ზამთარი კი თბილი (იანვ. საშ. ტემპ-რა დაახლ. 3°C) და ტენიანია. დამახასიათებელია ქსეროფიტული ბუჩქნარი, მუხისა და ფიჭვის ტყეები ყავისფერ ნიადაგზე.

*ლიტ*.: Гвоздецкий Н. А., Михайлов Н. И., Физическая география СССР. Азиатская часть, 3 изд., М., 1978; Геологическое строение СССР, т. 1—5, М., 1968—69; Добровольский А. Д., Залогин Б. С., Моря СССР, М., 1965; Животный мир СССР, т. 1—5, М.—Л., 1936—58; Климат СССР, в. 1—8, Л., 1958—65; Ливеровский Ю. А., Почвы СССР, М., 1974; Львович М. И., Реки СССР, М., 1971; Мещеряков Ю. А., Рельеф СССР (Морфоструктура и морфоскульптура), М., 1972; Мильков Ф. Н., Гвоздецкий Н. А., Физическая география СССР, 4 изд., М., 1976; Природные условия и естественные ресурсы СССР, т. 1—15, М., 1963—72; Растительное сырье СССР. (Справочник), т. 1—2, М.—Л., 1950—57; Ресурсы животного мира СССР, М., 1969 (Итоги науки. География СССР, в. 7); Советский Союз. Географическое описание, т. 1—22, М., 1966—72; Флора СССР, т. 1—30, М.—Л., 1934—64.

*გ. დევდარიანი.*

## IV. მოსახლეობა

საბჭოთა კავშირი მრავალეროვანი სახელმწიფოა. ცხოვრობს ენით, კულტურით, ყოფით განსხვავებული 100-ზე მეტი ეროვნების დიდი და მცირე ხალხი.

ანთროპოლოგიურად მოსახლ. უმრავლესობა განეკუთვნება ევროპეოიდულ რასას, რ-ის ძირითადი შტოებია: ჩრდილოეთის (ბალტიისპირეთის ხალხები და ჩრდ.-დასავლეთის ჯგუფის რუსები), სამხრეთისა (კავკ. ძირითადი მოსახლ.) და გარდამავალი ფორმები (რუსებისა და უკრაინელების დიდი ნაწილი). აღმ. ციმბ. და შორეულ აღმოსავლეთში აბორიგენი ხალხები მიეკუთვნებიან მონღოლოიდური რასის შტოს. შუა აზიისა და ყაზ. ხალხებს აქვთ ევროპეოიდულიდან მონღოლოიდურ რასაში გარდამავალი ნიშნები. ევროპეოიდული ნიშნები კლებულობს დას-იდან აღმ-ით; უფრო ძლიერი აქვთ თურქმენებს, სუსტი — ყირგიზებს. შერეულ მონღოლოიდურ-ევროპეოიდულ ტიპებს განეკუთვნებიან ჩრდ. ევრ. და დას. ციმბ. აბორიგენი ხალხები (ხაკასები, ნენები; ხანტი და სხვ.).

სსრკ-ში ყველაზე მრავალრიცხოვანი არიან რუსები (მთელი მოსახლ. 52,4%, 1979, აღწერა). ისინი შეადგენენ რსფსრ-ს მოსახლ. უმრავლესობას და სხვა რესპუბლიკების მნიშვნელოვან პროცენტს. უკრ. სსრ-ში ცხოვრობენ ძირითადად უკრაინელები, ბელორ. სსრ-ში — ბელორუსები. უკრაინელების ჯგუფები ცხოვრობენ ჩრდ. კავკასიაში, სამხრ. ურალსა და ციმბირში, ყაზახეთში. ბელორუსები — კარელ. ასსრ-სა და კალინინგრადის ოლქში. ბალტიისპირეთში მცხოვრები ლიტველები და ლატვიელები ენით განეკუთვნებიან ბალტიკურ ჯგუფს. ჩრდ.-დას., ჩრდ.-აღმ. ევროპულ ნაწილსა და შუა ვოლგისპირეთში ცხოვრობენ ფინ.-უნგრ. ჯგუფის ენათა ხალხები: ესტონელები, კარელები, ვეფსები, საამები (ლოპარები), კომელები, უდმურტები, მარიელები, მორდველები; შუა ვოლგისპირეთის სხვა რ-ნებსა და სამხრ. ურალში — თურქულენოვანი ჩუვაშები, ბაშკირები და თათრები; ქვემო ვოლგის მარჯვ. სანაპიროსა და კასპიისპირა დაბლობზე — მონღოლურენოვანი ყალმუხები. სამხრ.-დას. ნაწილში ცხოვრობენ რომანულ ენათა ჯგუფში შემავალი მოლდაველები. მოლდ. სსრ სამხრ-ში — გაგაუზები (კულტურით ენათესავებიან ბულგარელებს, მოლდაველებსა და უკრაინელებს, ლაპარაკობენ თურქ. ჯგუფის ენაზე). სამხრ.-დას-ში ცხოვრობენ ბოშები, ქ-ებში — ებრაელები. სხვადასხვა რ-ნში ცხოვრობენ აგრეთვე გერმანელები, კორეელები, ბულგარელები, ბერძნები, უნგრელები, რუმინელები, ფინელები, სპარსელები, ჩეხები, სლოვაკები, ალბანელები, ავღანელები, ფრანგები და სხვ.

ეროვნ. შემადგენლობით ყველაზე მრავალფეროვანია კავკასია. აქ ცხოვრობს 50-ზე მეტი სხვადასხვა ხალხი. შექმნილია 3 საბჭ. რესპ. და 11 ავტ. რესპ. და ოლქი. მოსახლ. უმრავლესობა ლაპარაკობს იბერიულ-კავკ. ოჯახის ენებზე, რ-შიც შედის ქართველური (ქართველები), აფხაზურ-ადიღეური, (აფხაზები, აბაზები, ადიღეელები), ნახური (ჩაჩნები და ინგუშები), დაღ. (ხუნძები, დარგუელები, ლეზგები) ჯგუფის ენები. თურქ. ჯგუფის ენებზე ლაპარაკობენ აზერბაიჯანელები, ყარაჩაელები, ბალყარები, ყუმუხები და ნოღაელები. ირან. ჯგუფის ენებზე—ოსები, ქურთები, თათები, თალიშები, სომხ. ენაზე, რ-იც შედის ინდოევრ. ოჯახის ენათა შემადგენლობაში,—სომხები.

შუა აზიასა და ყაზახეთში ცხოვრობენ უზბეკები, ყაზახები, ტაჯიკები, ყირგიზები, თურქმენები, ყარაყალფახები. აქედან ტაჯიკები ირანულენოვანნი არიან, დანარჩენები — თურქულენოვანნი. შუა აზიაში ცხოვრობენ აგრეთვე უიღურები, დუნგანები და სხვ.

ციმბირსა და შორეულ აღმ-ში უმრავლესობას შეადგენენ რუსები (დასახლება დაიწყეს XVII ს-ში), უკრაინელები, ბელორუსები. აბორიგენი მოსახლ. შედარებით მცირერიცხოვანია და განსახლებულია უზარმაზარ ტერიტორიაზე. მათგან თურქ. ჯგუფის ენებზე ლაპარაკობენ იაკუტები, აგრეთვე ალთაის, მთიან შორიასა და საიანში მცხ. ალთაელები, შორელები, ხაკასები, ტუველები, თოფალარები (თოფები). მონღ. ენათა ჯგუფში შედის ბურიატული ენა. სსრკ-ის აზიური ნაწილის დანარჩენი ხალხები გაერთიანებული არიან ჩრდილოეთის მცირე ხალხების სახელწოდებით. ეთნოლინგვისტური კლასიფიკაციით ისინი სხვადასხვა ჯგუფს მიეკუთვნებიან. უნგრ. ჯგუფის ენებზე ლაპარაკობენ ხანტი და მანსი (ჩრდ.-დას. ციმბირი); სამოდიური ჯგუფის ენებზე — ნენები, ნგანასანები და სელკუპები. აღმ.


ყარაყუმის ქვიშები.

ციმბირსა და ზღვისპირეთში ცხოვრობენ ტუნგუსურენოვანი ევენები, ნანაელები, ულჩები, უდეგეელები, ოროჩები, ჩუქჩები, კორიაკები, იტელმენები, იუკაგირები, ნივხები წარმოადგენენ ჩრდ. აზიის უძველესი მოსახლ. ნაშთებს, პირობით გაერთიანებული არიან პალეოაზიელების სახელწოდებით. ხანდახან მათ კეტებსაც აკუთვნებენ. სსრკ-ის უკიდურეს აღმ-ში ცხოვრობენ ესკიმოსურ-ალეუტურ ენებზე მოლაპარაკე ესკიმოსთა და ალეუტთა მცირე ჯგუფები.

სულ სსრკ-ის მკვიდრი ხალხების ენათა რაოდენობა 130-ს აღწევს. მათგან დიდი ნაწილი განეკუთვნება *ინდოევროპულ ენებს* (*სლავური ენები*, *ბალტიკური ენები*, *ირანული ენები*, *რომანული ენები* და სხვ.), *იბერიულ-კავკასიურ ენებს*, *თურქულ ენებს*, *ფინურ-უნგრულ ენებს*, აგრეთვე *მონღოლურ*, *ტუნგუსურ-მანჯურიულ*, *ჩუკოტკურ-კამჩატკურ* და *ჩინურ-ტიბეტურ ენებს*. გვხვდება აგრეთვე იმ ხალხების ენობრივი ჯგუფები, რ-თა სახელმწიფოებრიობა (ან ძირითადი მასა) დაფუძნებულია სსრკ-ის ფარგლებს გარეთ (ასირიული, ბერძ., გერმ., პოლ. და ა. შ.). სსრკ-ის ხალხთა ენების დიდი ნაწილის დამწერლობა 1936 — 41-იდან ეფუძნება რუს. გრაფიკას. საკუთარი გრაფიკა აქვთ ქართულს, სომხურს და იდიშს (ებრაული). ლათ. ანბანს იყენებენ ლიტველები, ლატვიელები, ესტონელები და სსრკ-ში მცხოვრები ფინელებიც.

სსრკ-ის მოსახლ. (273,8 მლნ. მცხ., 1984) შეადგენს ჩვენი პლანეტის მცხოვრებთა საერთო რაოდენობის 7%-ს. იგი ქვეყნის მთავარი სიმდიდრე, მისი სიძლიერისა და სიდიადის საფუძველია.

სსრკ-ის მოსახლ. რაოდენობის დინამიკაზე ზოგად წარმოდგენას გვაძლევს ცხრ. 4 (ქვეყნის დღევანდელ საზღვრებში).

საბჭ. ხელისუფლების წლებში (1917—84) სსრკ-ის მოსახლ. 110,8 მლნ. კაცით გაიზარდა. ეს რიცხვი მცირე როდია, თუ გავითვალისწინებთ, რა დიდი მსხვერპლი გამოიწვია 1917—21 სამოქალაქო ომმა, უცხოეთის ინტერვენციამ და II მსოფლიო ომმა. განსაკუთრებით სწრაფად იზრდებოდა მოსახლ. ომამდელი ხუთწლედების მანძილზე, აგრეთვე 1950-იან წლებში. 1970—83 წლებში ყოველ ათას მცხოვრებზე საშუალოდ ყოველწლიურად ახალშობილთა რაოდენობა 18,5, გარდაცვლილთა რაოდენობა 9,7, ბუნებრივი ნამატი კი 8,8 კაცს შეადგენდა. მიუხედავად იმისა, რომ ორი უკანასკნელი ათეული წლის მანძილზე, ისევე როგორც ინდუსტრიულად განვითარებულ სხვა ქვეყნებში, სსრკ-შიც მოსახლ. ბუნებრივი მატების ტემპები მნიშვნელოვნად შემცირდა, საშუალოდ ყოველწლიურად 2,4 მლნ. კაცი ემატება ქვეყნის მოსახლეობას. სსრკ-ში


კოდრის ლანდშაფტი. მოლდავეთი.

სსრკ-ის ეთნიკური შემადგენლობა (1979, აღწერა, ათ. კაცი)

| | |
|---|---|
| რუსები | 137397 |
| უკრაინელები | 42347 |
| უზბეკები | 12456 |
| ბელორუსები | 9463 |
| ყაზახები | 6556 |
| თათრები | 6317 |
| აზერბაიჯანელები | 5477 |
| სომხები | 4151 |
| ქართველები | 3571 |
| მოლდაველები | 2968 |
| ტაჯიკები | 2896 |
| ლიტველები | 2851 |
| თურქმენები | 2028 |
| გერმანელები | 1936 |
| ყირგიზები | 1906 |
| ებრაელები | 1811 |
| ჩუვაშები | 1751 |
| **დაღესტნის ხალხები 1657, მათ შორის:** | |
| ხუნძები | 483 |
| ლეზგები | 383 |
| დარგუელები | 287 |
| ყუმუხები | 228 |
| ლაკები | 100 |
| თაბასარანელები | 75 |
| ნოღაელები | 60 |
| რუთულელები | 15 |
| წახები | 14 |
| აღულები | 12 |
| ლატვიელები | 1439 |
| ბაშკირები | 1371 |
| მორდველები | 1192 |
| პოლონელები | 1151 |
| ესტონელები | 1020 |
| ჩაჩნები | 756 |
| უდმურტები | 714 |
| მარიელები | 622 |
| ოსები | 542 |
| **კომი და კომი-პერმიაკები 478, მათ შორის:** | |
| კომი | 327 |
| კომი-პერმიაკები | 151 |
| კორეელები | 389 |
| ბულგარელები | 361 |
| ბურიატები | 353 |
| ბერძნები | 344 |
| იაკუტები | 328 |
| ყაბარდოელები | 322 |
| ყარაყალფახები | 303 |
| უიღურები | 211 |
| ბოშები | 209 |
| ინგუშები | 186 |
| გაგაუზები | 173 |
| უნგრელები | 171 |
| ტუველები | 166 |
| **ჩრდილოეთის ხალხები, მათ შორის:** | 159 |
| ნენები | 30 |
| ევენკები | 28 |
| ხანტი | 21 |
| ჩუქჩები | 14 |
| ევენები | 12 |
| ნანაელები | 10,5 |
| კორიაკები | 7,9 |
| მანსი | 7,6 |
| დოლგანები | 5,1 |
| ნივხები | 4,4 |
| სელკუპები | 3,6 |
| ულჩები | 2,6 |
| ხაამები | 1,9 |
| უდეგელები | 1,6 |
| ესკიმოსები | 1,5 |
| იტელმენები | 1,4 |
| ოროჩები | 1,2 |
| კეტები | 1,1 |
| ნგანასანები | 0,9 |
| იუკაგირები | 0,8 |
| თოფალარები | 0,8 |
| ალეუტები | 0,5 |
| ნეგიდალელები | 0,5 |
| ყალმუხები | 547 |

(გაგრძელება იხ. გვ. 589)

სიკვდილიანობის დონე მსოფლიო მასშტაბით დაბალია, რაც მოსახლ. ჯანმრთელობის დაცვისათვის სახელმწიფოს ზრუნვის პირდაპირი შედეგია. 1984 მონაცემებით, მამაკაცები შეადგენენ მთელი მოსახლ. 46,9%-ს, ქალები — 53,1%-ს. ასეთი შეფარდება დამყარდა უფროსი ასაკის მოსახლ. ხარჯზე და გამოწვეულია უპირატესად II მსოფლიო ომით.

ქვეყნის საწარმოო ძალების განვითარებამ და ურბანიზაციის გაძლიერებამ გამოიწვია ქალაქის მოსახლ. დაჩქარებული ზრდა. ახ. ტექ. დანერგვის შედეგად სოფლის მეურნეობიდან თანდათან გამოთავისუფლდა შრომითი კონტინგენტი, რასაც მოჰყვა სოფლიდან ქალაქისაკენ მოსახლ. მიგრაციის მკვეთრად გადიდება. ამის შედეგად 1959—84 ქალაქის მოსახლ. 64,8%-მდე გაიზარდა, სოფლის მოსახლ. კი იმავე პერიოდში 35,2%-მდე შემცირდა.

მოსახლ. მეტად არათანაბრადაა განლაგებული ქვეყნის ტერიტორიაზე, რაც ბუნებრივი პირობებით და ქ-ების დაჩქარებული ზრდითაა გამოწვეული. მაშინ, როდესაც მთელ ტერიტორიაზე მოსახლ. საშ. სიმჭიდროვე 1 $კმ^2$-ზე 12,2 კაცს შეადგენს, ზოგან იგი 1 კაცსაც არ აღწევს, ბევრგან კი 100 კაცზე მეტია.

1983 სსრკ-ში მუშა-მოსამსახურეები შეადგენენ 87,1%-ს (მ. შ. მუშები — 61,2%, კოლმეურნე გლეხობა — 12,9%-ს). სსრკ-ში ჭარბობს ქალაქის მოსახლეობა. უდიდესი ქალაქებია (1984 წ. 1 იანვ., ათ. კაცი): მოსკოვი (8546), ლენინგრადი (4832), კიევი (2411), ტაშკენტი (1985), ბაქო (1661), ხარკოვი (1536), გორკი (1392), მინსკი (1442), ნოვოსიბირსკი (1386), სვერდლოვსკი (1288), კუიბიშევი (1251), დნეპროპეტროვსკი (1140), თბილისი (1140), ერევანი (1114) და სხვ. სსრკ-ში 2124 ქალაქი და 3936 დაბაა.

*ვ. ჯაოშვილი.*

## V. ისტორიული ნარკვევი

**პირველყოფილი თემური წყობილება.** სსრკ-ის სამხრეთი ოედამიწის იმ რეგიონთა რიცხვს განეკუთვნება, სადაც მიმდინარეობდა მაიმუნის გაადამიანების პროცესი. საქართველოში (გარეჯის უდაბნო) აღმოჩენილია ანთროპოიდული არსების ქვედა ყბის ფრაგმენტი. ადრინდ. პალეოლითის ხანის — *შელის კულტურის* დროის ადამიანის კვალი ჩანს სომხეთში, ხოლო *აშელის კულტურა* წარმოდგენილია საქართველოსა და უკრაინაში აღმოჩენილი ძეგლებით. *მუსტიეს კულტურის* სადგომები მიკვლეულია შუა ვოლგაზე, განსაკუთრებით დიდი რაოდენობით — ყირიმსა და შუა აზიაში.

გვიანდ. პალეოლითში (35 — 10 ათასწლ. წინ) ადამიანთა ჯგუფები გავრცელდა სსრკ-ის თითქმის მთელ ტერიტორიაზე. პირველყოფილ ადამიანთა ჯოგის ადგილი თანდათან დაიკავა მატრიარქალურმა გვაროვნ. თემმა.

*მეზოლითის* ეპოქაში (10—6 ათასწლ. წინ) მშვილდ-ისრის გამოგონებით პრაქტიკაში შემოვიდა ნადირობის ახ. ფორმა, რის გამოც პირველყოფილი გვაროვნ. თემი უფრო მოძრავი გახდა, ნახევრად მომთაბარული ცხოვრების წესი არსებობდა *ნეოლითამდე*, როცა ადამიანი მეურნ. მწარმოებლურ ფორმებზე — მიწათმოქმედებასა და მეცხოველეობაზე გადავიდა. ამ დროს განვითარების მაღალ საფეხურს მიაღწია ქვის იარაღის დამუშავების ტექნიკამ, ჩაისახა და განვითარდა მეთუნეობა, რთვა და ქსოვა, შეიქმნა ტრანსპ. უფრო მოხერხებული საშუალებანი და სხვ. *ბრინჯაოს ხანაში* კავკასიაში, კარპატებში, ურალსა და ყაზახეთში აღმოცენდა მეტალ. ცენტრები. ბევრ რეგიონში აითვისეს მეურნ. მწარმოებლური სახეები. გაძლიერდა შრომის საზ. დანაწილების პროცესი, გაფართოვდა პროდუქტების გაცვლა. ამაღლდა შრომის ნაყოფიერება, გაძლიერდა ქონებრივი დიფერენციაცია, აღმოცენდა ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციის ეკონ. საფუძველი.

ძვ. წ. I ათასწლ. I ნახევარში სსრკ-ის ტერიტორიაზე გავრცელდა რკინის მეტალურგია. რკინის იარაღის გამოყენებამ ხელი შეუწყო საწარმოო ძალების შემდგომ განვითარებას, დააჩქარა პირველყოფილი თემური წყობილების რღვევა.

**წინაფეოდალური წყობილება.** პირველყოფილი თემური წყობილებიდან კლასობრივ საზ-ბაზე გადასვლა სხვადასხვა რეგიონში სხვადასხვა დროს და თავისებურ პირობებში მოხდა. სსრკ-ის ტერიტ. დიდ ნაწილში ეს პროცესი მიმდინარეობდა ახ. წ. I ათასწლ. და II ათასწლ. დასაწყისში და დასრულდა ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფოების წარმოშობით. მაგრამ სამხრ-ში (ამიერკავკასია, შუა აზია, შავიზღვისპირეთი), რ-იც დაკავშირებული იყო აღმოსავლეთის ცივილიზაციებთან, სახელმწ. გაერთიანებათა ისტორია დასაბამს იღებს ჯერ კიდევ ძვ. წ. I ათასწლეულში და მთავრდება ადრეკლასობრივი სახელმწიფოების ჩამოყალიბებით.

ძვ. წ. VIII ს-ში სომხ. და საქართვ. სამხრ. რ-ნები შედიოდა *ურარტუს* სახელმწიფოს შემადგენლობაში. დას. საქართვ. ტერიტორიაზე კოლხეთის სახელმწიფო ძვ. წ. VI ს-ში აღმოცენდა (იხ. *კოლხეთის სამეფო*).

ძვ. წ. IV—III სს-ში ჩამოყალიბდა სახელმწიფოებრივი გაერთიანება აღმ. საქართვ. ტერიტორიაზეც. *იბერიის* სამეფოს დედაქალაქი იყო მცხეთა და გამაგრებული პუნქტი —*არმაზციხე*. ძვ. წ. II—I სს-ში იბერია პონტოს მოკავშირე იყო და იბერიის მეფე არტაგი *მითრიდატე VI* ევპატორთან ერთად ებრძოდა რომის იმპერიის აგრესიას. პონტოს დაპყრობის შემდეგ (ძვ. წ. 65) პომპეუსის ლეგიონები იბერიაში შემოიჭრნენ და არმაზციხის მიდამოებში დაამარცხეს არტაგის ჯარები. მიუხედავად ამისა, იბერიამ შედარებით საპატიო ზავი დადო მტერთან, რომის „მოკავშირეობა" იკისრა, მაგრამ ამ ნაძალადევ კავშირსაც მალე დააღწია თავი, დამოუკიდებლობა აღიდგინა და მეტ ძლიერებასაც მიაღწია.

ურარტუს დაცემის შემდეგ შედარებით ხელსაყრელი პირობები შეიქმნა სომეხი ტომების კონსოლიდაციისათვის, მაგრამ მ. შ. კავშირი და თანხმობა არ არსებობდა. ამიტომ სომხეთი მოექცა ირანის სახელმწიფოს შემადგენლობაში. ამ დროს გაღრმავდა კლასობრივი დიფერენციაციის პროცესი, ზედაფენების გამდიდრების ძირითად წყაროდ იქცა მონებისა და მეთემეების ექსპლუატაცია. ძვ. წ. IV—III სს-ში შეიქმნა დიდი სომხ. სამეფო, რ-ის დედაქალაქი იყო *არტაშატი*. სომხ. სახელმწიფომ ძლიერების მწვერვალს მიაღწია ძვ. წ. II—I სს. მიჯნაზე, როცა *ტიგრან II-მ* თავისი სამფლობელოები ხმელთაშუაზღვამდე გააფართოვა. მაგრამ მითრიდატე VI-ისა და ტიგრან მეფის კოალიცია რომთან ბრძოლაში დამარცხდა (ძვ. წ. 66), რის შემდეგაც დიდი სომხეთი დაიშალა. I—II სს-ში სომხ. დაუფლებისათვის ერთმანეთს ებრძოდნენ რომი და პართია, III ს-ში ეს ქვეყანა მოექცა სასანური ირანის ბატონობაში.

აღმ. ამიერკავკ. (ახლანდ. აზერბ. ტერიტ.) ტომები ძვ. წ. VI — IV სს-ში შედიოდნენ აქემენიდური ირანის შემადგენლობაში. IV ს-ში ამ ქვეყნის სამხრ-ით აღმოცენდა ადრეკლასობრივი სახელმწიფო *ატროპატენა*, ხოლო ჩრდ-ით I ს-ში შეიქმნა ალბანეთის სახელმწიფო (იხ. *ალბანეთი კავკასიისა*), რ-ის ცენტრი იყო ყაბალა (III—IV სს-ში ატროპატენა და ალბანეთი სასანური ირან. დამოკიდებულებაში მოექცა).

შუა აზიის ველები ძვ. წ. I ათასწლეულში ეკავათ მომთაბარე-მეჯოგე ტომებს, ხოლო მდინარეთა ხეობებსა და ოაზისებში ცხოვრობდა ბინადარი მოსახლეობა. 329 შუა აზიაში შეიჭრა ალექსანდრე მაკედონელი. დაიწყო შუა აზიის ელინიზაცია. ერთხანს ეს რეგიონი სელევკიდთა სახელმწიფოს შემადგენლობაში შედიოდა, მოგვიანებით აქ ჩამოყალიბდა ბერძნულ-ბაქტრიული სამეფო, რ-მაც ძვ. წ. III—II სს. მიჯნაზე დაიპყრო ირანისა და ჩრდ. ინდოეთის ნაწილი.

ჩრდ. შავიზღვისპირეთი ბერძნ. კოლონიზაციის ობიექტად გადაიქცა. ძვ. წ. VI—V სს-ში დაარსდა ქალაქ-სახელმწიფოები *ოლბია*, *ქერსონესი*, *პანტიკაპეონი*, *ფეოდოსია* და სხვ. V ს-ში ქერჩისა და ტამანის ნ.-კ-ების ტერიტორიაზე არსებული ბერძნ. ქ-ები გაერთიანდნენ და შექმნეს ერთიანი ბოსფორის სახელმწიფო, რ-ის დედაქალაქი გახდა პანტიკაპეონი (ახლანდ. ქერჩი). მოგვიანებით ბოსფორის სახელმწ. შემადგენლობაში შევიდა მდ. დონის შესართავიც.

**ფეოდალური წყობილება.** ახ. წ. I ათასწლ. I ნახევარში ამიერკავკასიაში, შუა აზიასა და შავიზღვისპირეთში ადრეკლასობრივი წყობა ირღვეოდა. მას ენაცვლებოდა *ფეოდალიზმი*.

სსრკ-ის ტერიტორიაზე მცხ. ხალხებში ფეოდ. ურთიერთობის განვითარების პროცესი დიდხანს გაგრძელდა. ფეოდალიზმის განვითარება ყველაზე ადრე დაიწყო ამიერკავკასიაში (III—IV სს.), შემდეგ შუა აზიაში (V—VII სს.), აღმ. სლავებში (VI—VIII სს.), ბალტიისპირეთში (IX—XI სს.). ადრინდ. ფეოდ. ურთიერთობა ამიერკავკასიასა და შუა აზიაში დასრულდა IX—X სს-ში, აღმ. სლავებში IX—XI სს. ფეოდ. საკუთრების გაჩენამ, როცა ბატონობდა ნატურალური მეურნეობა, წარმოშვა კარჩაკეტილი ფეოდ. მამულები, გამოიწვია შინაფეოდ. ბრძოლა მიწისა და მუშახელისათვის, განაპირობა ფეოდ. დაქუცმაცებულობა. ეს იყო ფეოდალიზმის განვითარების კანონზომიერი საფეხური, რ-იც ხასიათდებოდა საწარმოო ძალთა აღმავლობით, მიწის ფართო მასივების ათვისებით, მეურნ. და კულტ. ახ. ცენტრების შექმნით.

საქართველოში ადრინდ. ფეოდ. ურთიერთობა ჩაისახა და განვითარდა IV ს-იდან. 337 სახელმწ. რელიგიად ქრისტიანობა გამოცხადდა. V—XII სს-ში ქართვ. ხალხი იბრძოდა ირან., ბიზანტ., არაბ. და თურქ-სელჩუკ დამპყრობთა წინააღმდეგ. VI—X სს-ში დასრულდა ერთიანი ქართვ. ეროვნების ჩამოყალიბება, გაძლიერდა ფეოდალიზაციის პროცესი. ფეოდალებმა მიითვისეს სათემო მიწები, დაიყმევეს გლეხობის დიდი ნაწილი. ქართ. ფეოდ. ერთეულები ტაო-კლარჯეთი, აფხაზეთი, *კახეთი*, *ჰერეთი* დიდი ხნის განმავლობაში ებრძოდნენ ერთმანეთს პირველობისათვის და ეს ბრძოლა არსებითად X ს-ში დასრულდა, როცა ბაგრატიონთა საგვარეულოს გამოჩენილმა წარმომადგენელმა ბაგრატ III-მ (975—1014) შექმნა საქართვ. ერთიანი ფეოდ. მონარქია. XI ს. 60—80-იან წლებში საქართველო თურქ-სელჩუკთა გამანადგურებელი შემოსევების მსხვერპლი გახდა, მაგრამ ქართვ. ხალხი არ შერიგებია უცხ. დამპყრობთა ბატონობას. XI—XII სს. მიჯნაზე საქართველო გაძლიერდა, მისი საზღვრები კიდევ უფრო გაფართოვდა. *დავით IV* აღმაშენებელმა (1089—1125) ალაგმა ფეოდალთა პარტიკულარისტული ტენდენციები, განამტკიცა ცენტრ. ხელისუფლება, შექმნა მუდმივი ჯარი. 1121 ქართველთა ჯარმა *დიდგორის ბრძოლაში* გაანადგურა მაჰმადიან სახელმწიფოთა კოალიციის მრავალრიცხოვანი ლაშქარი, ხოლო მალე ამის შემდეგ დავით აღმაშენებელმა თბილისიდან განდევნა არაბთა სახალიფოს წარმომადგენელი ამირა და სამეფო ტახტი ქუთაისიდან თბილისში გადმოიტანა.

ფეოდ. საქართველომ ძლიერების ზენიტს მიაღწია XII — XIII სს. მიჯნაზე, როცა *თამარ* მეფემ (1184—1212) თავისი

სკიპტრის ქვეშ გააერთიანა თითქმის მთელი ამიერკავკასია და ჩრდ. კავკ. ნაწილი ნიკოფსიიდან დარუბანდამდე და როცა ერთიანი საქართვ. სახელმწიფო წინა აზიაში ასრულებდა დას. ევროპელი ჯვაროსნების მიერ დამხობილი ბიზანტ. იმპერიის მაგივრობას.

XI–XII სს. საქართვ. ეკონ. აღმავლობისა და ქართ. კულტ. აყვავების ხანა იყო. დაწინაურდა სოფ. მეურნ. და ხელოსნობა, გაფართოვდა როგორც საშინაო, ისე საგარეო ვაჭრობა, გაიზარდა ძვ. ქ-ები, აღმოცენდა ახ. სახელოსნო-სავაჭრო ცენტრები და სხვ.

სომხეთში ადრინდ. ფეოდ. ურთიერთობა ჩაისახა და განვითარდა ახ. წ. I ათასწლ. I ნახევარში. 301 სომხ. სახელმწ. რელიგიად იქცა ქრისტიანობა. 387 ირანმა და ბიზანტიამ სომხეთი გაინაწილეს, მაგრამ სომეხი ხალხი მაინც განაგრძობდა დამოუკიდებლობისათვის ბრძოლას. VIII ს-ში სომხეთი არაბებმა დაიპყრეს. მათ წინააღმდეგ დიდი აჯანყებები მოხდა 748–750, 774–775, 850–855. არაბთა ბატონობის უღელი სომეხმა ხალხმა IX ს. მიწურულს მოიშორა და აღორძინებული სომხ. სამეფო ტახტს *ბაგრატუნები* დაეუფლნენ.

კავკ. ალბანეთში ქრისტიანობა გაბატონებულ რელიგიად იქცა IV ს-ში. V–VI სს-ში ალბანელები ებრძოდნენ ირანის აგრესიას. VII ს. შუა ხანებში ეს ქვეყანა დაიპყრეს არაბებმა. მათ წინააღმდეგ გაჩაღდა სახ.-განმათ. ბრძოლა, რ-საც 20 წლის განმავლობაში ხელმძღვანელობდა *ბაბექი*. XI–XII სს-ში ალბანელები პერმანენტულად ომობდნენ თურქ-სელჩუკებთან და თავგამოდებით იბრძოდნენ დამოუკიდებლობისათვის. XI–XII სს-ში არსებითად დამთავრდა ალბანელების შერწყმა ირან.-თურქ. ტომებთან და აზერბ. ეროვნების ჩამოყალიბება.

შუა აზიის ხალხებისათვის V–VIII სს. ადრეკლასობრივი წყობილების რღვევისა და ფეოდ. ურთიერთობის ჩასახვა-განვითარების ხანა იყო. VIII–IX სს-ში შუააზიელი ხალხები ებრძოდნენ არაბთა აგრესიას, ამ დროს იქცა გაბატონებულ რელიგიად ისლამი. არაბთა სახალიფოს დაშლის შემდეგ შუა აზია შევიდა ჯერ ტაჰირიდთა, ხოლო მოგვიანებით *სამანიდების სახელმწიფოს* (დედაქალაქი ბუხარა) შემადგენლობაში. X–XII სს-ში შუა აზიაში ერთმანეთს ენაცვლებოდა *ღაზნევიდების*, *ყარახანიდების*, *ყარახატაელების* და ხვარაზმის სახელმწიფოები. ამ უკანასკნელმა XII–XIII სს. მიჯნაზე გააერთიანა მთელი შუა აზია და ყაზ. ნაწილი.

**რუსეთის ფეოდალური სახელმწიფო.** აღმ. სლავები პირველყოფილი გვაროვნ. წყობილებიდან ფეოდალიზმზე გადავიდნენ. VI–VIII სს-ში, სამხ. დემოკრატიის სტადიაზე, შეიქმნა სლავი ტომების კავშირები, საფუძველი ჩაეყარა პირველ სახელმწიფოებრივ გაერთიანებას.

რუსეთის ფეოდალურმა სახელმწიფომ განვითარების 3 ეტაპი განვლო: I პერიოდში (IX–XI სს.) ჩამოყალიბდა და განვითარდა აღმ. სლავთა ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფო კიევის ჰეგემონობით. II პერიოდისათვის (XII–XIV სს.) დამახასიათებელი იყო ფეოდ. დაქუცმაცებულობა, ცალკეული სამთავროების ბრძოლა პირველობისათვის. III პერიოდში მოსკოვის გარშემო მოხდა რუსი ეროვნების კონსოლიდაცია, შეიქმნა რუსეთის ცენტრალიზებული სახელმწიფო, ჩამოყალიბდა აბსოლუტური მონარქია, რ-იც თანდათანობით მრავალეროვნულ იმპერიად გადაიქცა. 882 ნოვგოროდის მთავარი *ოლეგი* დაეუფლა სკანდინავიიდან ბიზანტიისაკენ მიმავალ გზებზე მდებარე ტერიტორიებს და თავის რეზიდენციად აირჩია კიევი. ჩამოყალიბდა ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფო *კიევის რუსეთი*. აღმ. სლავი ტომების გაერთიანების საქმე გააგრძელეს ოლეგის მემკვიდრეებმა — იგორმა, ოლგამ და სვიატოსლავმა. *ვლადიმირ სვიატოსლავის ძემ* (980–1015) სახელმწიფო რელიგიად ქრისტიანობა გამოაცხადა, რამაც ხელი შეუწყო სლავი ტომების კიევის გარშემო გაერთიანებას და ფეოდ. ურთიერთობის განმტკიცებას. *იაროსლავ ბრძენის* (1019–1054) დროს კიევის რუსეთი იყო ევროპის ყველაზე დიდი სახელმწიფო.

კიევის რუს. სახელმწიფოს დაშლა-დაქუცმაცების ტენდენციამ XI ს. II ნახევარში იჩინა თავი. მთავრებმა თანდათან გააქტიურეს ბრძოლა კიევისაგან დამოუკიდებლობის მოსაპოვებლად. *ვლადიმირ ვსევოლოდის ძე მონომახმა* (1113–25) დროებით შეაჩერა დაშლის პროცესი, მაგრამ მისი გარდაცვალების შემდეგ კიევის რუს. სახელმწიფო მაინც დაიშალა ცალკეულ სამთავროებად.

შუა საუკ. რუსეთში განსაკუთრებული ადგილი ეკავა ნოვგოროდის სამთავროს. უკვე XI ს. I ნახევარში ნოვგოროდი გამოვიდა კიევის ჰეგემონობის წინააღმდეგ. 1136 ჩამოყალიბდა *ნოვგოროდის ფეოდალური რესპუბლიკა*. უმაღლეს ხელისუფლებას დაეუფლა *ვეჩე*, რ-იც ირჩევდა პოსადნიკს (ათასის თავს) და იწვევდა მთავარს, რ-იც მხოლოდ სამხ. ფუნქციებს ასრულებდა. XI ს-ში რუს. ჩრდ.-აღმ. ტერიტორიაზე ჩამოყალიბდა *ვლადიმირ-სუზდალის სამთავრო*, სამხრ.-დას. რუსეთში უძლიერესი იყო *გალიჩ-ვოლინის სამთავრო*, რ-იც გამოირჩეოდა ქალაქების სიმრავლით, ხელოსნობა-ვაჭრობის განვითარების მაღალი დონით.

XIII ს. 30–40-იან წლებში აღმ. ევრ., შუა აზიისა და ამიერკავკ. ხალხები ბრძოლას აწარმოებდნენ მონღოლი ტომების ადრინდ. ფეოდ. სახელმწიფოს უძლიერესი არმიების წინააღმდეგ. მონღოლებმა დაიპყრეს შუა აზია, გაანადგურეს ხვარაზმის სახელმწიფო, დაეუფლნენ ვოლგის ბულგარეთს. 1237, მტკიცე წინააღმდეგობის მიუხედავად, მონღოლებმა დაიკავეს ვლადიმირ-სუზდალის სამთავრო, 1240 კი აიღეს კიევი. 1240–42 მონღოლებმა დაიმორჩილეს საქართველო. მონღოლთა ყაენებმა გაძარცვეს დაპყრობილი ქვეყნები; ხალხის საგრძნობი ნაწილი გაჟლიტეს ან ტყვედ წაიყვანეს, დაანგრიეს ბევრი ქალაქი, დიდი ზიანი მიაყენეს დამორჩილებული ქვეყნების ეკონომიკასა და კულტურას.

XIII–XIV სს-ში დაიწყო ჩრდ.-აღმ. რუს. ეკონ. აღორძინება. გაძლიერდნენ მოსკოვის, რიაზანის, სუზდალისა და ტვერის სამთავროები. ისინი მეტ-ნაკლები წარმატებით იბრძოდნენ დიდი მთავრის ტიტულისათვის. რუს. მიწების გაერთიანებისა და ერთიანი სახელმწიფოს ჩამოყალიბების ცენტრად იქცა *მოსკოვი*, რ-ის გარშემო აღმოცენდა რუს. ეროვნ.-ეთნ. ბირთვი.

მოსკ. სამთავრო საკმაოდ გაძლიერდა *ივანე I დანიელის ძე კალიტას* დროს. *დიმიტრი ივანეს ძე დონელმა* დაამარცხა რიაზანისა და ტვერის მთავრები და განამტკიცა მოსკ. სამთავროს ჰეგემონობა.

XV ს-ში *ოქროს ურდო* დაიშალა ყაზანის, ასტრახანის, ყირიმისა და ციმბ. სახანოებად, რამაც გააადვილა რუსი ხალხის ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის. *ივანე III ვასილის ძის* მმართველობის დროს მოსკოვის სამთავრო კიდევ უფრო გაძლიერდა, მან შეიერთა იაროსლავლი, როსტოვი, ნოვგოროდი, ტვერი, ვიატკა; 1480 საბოლოოდ მოიშორა მონღოლთა ბატონობის უღელი და მოსკ. რუსეთი ჩამოყალიბდა როგორც მძლავრი ცენტრალიზებული სახელმწიფო. ვასილი III ივანეს ძის მმართველობის დროს მოსკ. სახელმწიფოს შემადგენლობაში შევიდა ფსკოვი, სმოლენსკი და სხვა ტერიტორიები. XV–XVI სს. მიჯნაზე არსებითად დასრულდა რუს. მიწების გაერთიანება მოსკ. სახელმწიფოს შემადგენლობაში, რამაც განაპირობა შინაფეოდ. ომების შეწყვეტა, ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის ამაღლება, მისი ეკონ. განვითარება.

XVI ს. I ნახევარში მოსკ. სახელმწიფოში უმაღლეს ხელისუფლებას ახორციელებდა დიდი მთავარი და ბოიართა სათათბირო. 1547 მოსკ. დიდმა მთავარმა *ივანე IV ვასილის ძე* მრისხანემ მიიღო მეფის ტიტული, რაც მოასწავებდა მოსკ. სახელმწიფოს საერთაშ. ავტორიტეტის ამაღლებას. ივანე IV-ის დროს ჩატარებული რეფორმების და „*ოპრიჩნინის*“ შედეგი იყო ძირძველი ბოიარების წინააღმდეგობის დათრგუნვა და ცენტრალიზებული მონარქიის საყრდენად მსახურეული აზნაურების გადაქცევა.

ივანე IV-ის პოლიტიკა *ბორის გოდუნოვმა* გააგრძელა. XVI ს. 80–90-იან წლებში არსებითად დამთავრდა მეთემე გლეხთა მიწაზე მიმაგრების, დაყმევების პროცესი; გაძლიერდა ყმების ექსპლუატაცია, რამაც გამოიწვია *გლეხთა აჯანყება ივანე ბოლოტნიკოვის წინამძღოლობით*. პოლ. და შვეციის მმართველმა წრეებმა სცადეს რუს. რთული საშინაო ვითარება თავის სასარგებლოდ გამოეყენებინათ. ერთხანს მათ წარმატებასაც მიაღწიეს — რუს. დას. პროვინციები დაიკავეს. პოლ. პანებმა თავისი აგენტები (ორი ცრუდიმიტრი) რუს. მეფეებადაც აკურთხეს. მაგრამ რუსი ხალხი აღდგა ინტერვენტების წინააღმდეგ საბრძოლველად, *მინინისა* და *პოჟარსკის* მიერ შეკრებილმა სახ. ლაშქარმა 1612 პოლონელები და შვედები მოსკოვიდან განდევნა. 1613 რუს. საერობო კრებამ მეფედ აირჩია *მიხეილ თედორეს ძე* რომანოვი (რომანოვების დინასტიის პირველი წარმომადგენელი), რ-ის დროსაც არსებითად დამთავრდა ინტერვენტების განდევნა რუსეთიდან.

სოც. ანტაგონიზმის გაძლიერება გამოხატულებას პოულობდა სახ. აჯანყებებში, რ-თა შორის ყველაზე მნიშვნელოვანი იყო *გლეხთა ომი სტეფანე რაზინის წინამძღოლობით*.

**ამიერკავკასია XIII – XVIII სს-ში.** ქართვ. ხალხმა მონღოლთა ბატონობის უღელი XIV ს. დამდეგს გადაიგდო. *გიორგი V* ბრწყინვალის მეფობაში საქართველო კვლავ გაერთიანდა, გაძლიერდა, აღიდგინა საერთაშ. ავტორიტეტი. მაგრამ XIV ს. დასასრ. საქართვ. ფეოდ. მონარქიას დიდი საფრთხე შეუქმნა *თემურლენგის* რვაგზის შემოსევამ. ქართვ. ხალხმა ქედი არ მოიხარა მრისხანე დამპყრობლის წინაშე, თემურმა, მართალია, ვერ შეძლო საქართვ. დამორჩილება, მაგრამ მტერმა ქვეყნის დიდი ნაწილი ააოხრა, ბევრი ქალაქი და სოფელი ნაქალაქარად და ნასოფლარად აქცია. *ალექსანდრე I-ის* (1412–46) დროს, მიუხედავად იმისა, რომ ქვეყანა აღორძინების გზას დაადგა, გააქტიურდნენ ცენტრიდანული ძალები. XV ს. II ნახევარში ერთიანი საქართველო დაიშალა. ჩამოყალიბდა ქართლის, კახეთისა და იმერეთის სამეფოები, სამცხე-საათაბაგოს, სამეგრელოს, გურიისა და აფხ. სამთავროები. პოლიტიკურად დაშლილ საქართველოს გაუჭირდა ბრძოლა ირან-ოსმალეთის განუწყვეტელი აგრესიის წინააღმდეგ.

ამ პერიოდში აზერბაიჯანი და სომხეთიც ჯერ თემურლენგის, შემდეგ კი ირა-

(გაგრძელება)

| | |
|---|---|
| კარელები | 138 |
| ყარაჩაელები | 131 |
| რუმინელები | 129 |
| ქურთები | 116 |
| ადიღეელები | 109 |
| თურქები | 93 |
| აფხაზები | 91 |
| ფინელები | 77 |
| ხაკასები | 71 |
| ბალყარები | 66 |
| ალთაელები | 60 |
| დუნგანები | 52 |
| ჩერქეზები | 46 |
| სპარსელები | 31 |
| აბაზები | 29 |
| ასურელები | 25 |
| თათები | 22 |
| ბელუჯები | 19 |
| ჩეხები | 18 |
| შორელები | 16 |
| სლოვაკები | 9,4 |
| ვეფსები | 8,1 |
| უდიები | 6,9 |
| ყარაიმები | 3,3 |
| ხალხა-მონღოლები | 3,2 |
| იჟორელები | 0,7 |
| და სხვა | 66 |

ცხრ. 4. — სსრკ-ის მოსახლეობის დინამიკა

| წლები | მთელი მოსახლეობა (ათ. კაცი) | ქალაქის მოსახლეობა | | სოფლის მოსახლეობა | |
|---|---|---|---|---|---|
| | | ათ. კაცი | % | ათ. კაცი | % |
| 1913 | 159153,0 | 28451,7 | 18,5 | 130701,3 | 81,5 |
| 1939 | 190677,9 | 60409,2 | 31,7 | 130268,7 | 68,3 |
| 1959 | 208826,6 | 99977,7 | 47,9 | 108843,9 | 52,1 |
| 1970 | 241720,0 | 135991,0 | 56,3 | 105729,0 | 43,7 |
| 1979 | 262436,0 | 163586,0 | 62,3 | 98850,0 | 37,7 |
| 1984 | 273843,0 | 177500,0 | 64,8 | 96300,0 | 35,2 |



ნეოლითური კულტურის ჭურჭლის ფრაგმენტი (ნაპოვნია სოფ. ვოზნესენოვკასთან ახლოს. ამურის ქვემოთი). ძვ. წ. III ათასწლეული.



მოხატული ჭურჭელი. გვიანდელი ტრიპოლიეს კულტურის სამარხი. ძვ. წ. III ათასწლეულის II ნახევარი.

ნის მბრძანებელთა შემოსევების ასპარეზად იქცა. სომხეთმა დაკარგა დამოუკიდებლობა. აზერბ. ტერიტორიაზე კი XV ს-ში ჩამოყალიბდა ახ. სახელმწიფოებრივი გაერთიანებანი: *ყარა-ყოიუნლუ, აყ-ყოიუნლუ* და *შირვანი*.

1555 ამასიის შეთანხმებით (იხ. *ირან-ოსმალეთის საზავო ხელშეკრულებები*) ოსმალეთმა და ირანმა ამიერკავკასია შუაზე გაიყვეს. დას. საქართველო და დას. სომხეთი ოსმალეთის გავლენის სფეროდ გამოცხადდა, დანარჩენი ამიერკავკასია ირანის გავლენას დაექვემდებარა. მაჰმადიანურ რკალში მოქცეულმა ამიერკავკ. ხალხებმა ორიენტაცია რუსეთზე აიღეს. ოსმ. შემოჭრამ ჩრდ. კავკასიასა და დონისპირეთში დიდად შეაშფოთა რუსეთიც. 1564 ივანე IV-მ თერგის ნაპირას ციხე აგო და ამიერკავკ. ხალხებს ოსმ. წინააღმდეგ ერთობლივი ბრძოლისაკენ მოუწოდა. XVI ს. 60–70-იან წლებში ივანე IV მეთოფეთა რაზმით დაეხმარა კახთა მეფე ლევანს, ხოლო 1589 *თედორე ივანეს ძემ* კახეთის სამეფოსთან გააფორმა მფარველობით-სამოკავშირეო ხელშეკრულება, მაგრამ ამ პერიოდში რუსეთმა საქართველოს ვერ გაუწია რეალური დახმარება. XVII ს. I ნახევარში მთელი აზერბაიჯანი, აღმ. საქართვ. და აღმ. სომხეთი ირანის, ხოლო დას. საქართველო და დას. სომხეთი ოსმ. ბატონობაში მოექცა.

ქართვ. ხალხი ვერ შეეგუა დამპყრობთა მიერ დამყარებულ მკაცრ პოლიტ. სოც. და ეროვნ.-რელიგ. ჩაგვრას. XVII ს. 20-იან წლებში ქართველთა სახ.-განმათ. მოძრაობას ხელმძღვანელობდა გიორგი *სააკაძე*. 1659 ყიზილბაშთა წინააღმდეგ დიდი აჯანყება მოხდა კახეთში (იხ. *კახეთის აჯანყება 1659*), რ-იც წარმატებით დამთავრდა და შეაფერხა ირან. შაჰების პოლიტ. მიზნების განხორციელება. ისინი იძულებული გახდნენ დათმობაზე წასულიყვნენ, ქართლ-კახეთის სამეფოებისათვის მიეცათ თავისებური შეზღუდული ავტონომია.

XVIII ს-ში რუს. და ამიერკავკ. ხალხების ურთიერთობა კიდევ უფრო განმტკიცდა. ორივე მხარის ინტერესთა დამთხვევის გამოხატულება იყო *პეტრე I* დიდისა და *ვახტანგ VI-ის* სამხ. კავშირი (1722), მაგრამ რუსეთმა ვერ შეძლო საქართველოს დაცვა სამხრეთელ აგრესორთაგან და ვახტანგ მეფე იძულებული გახდა მრავალრიცხოვანი ამალით რუსეთს წასულიყო. მოსკოვში, პეტერბურგსა და უკრაინაში შეიქმნა ქართველთა მცირერიცხოვანი დასახლებანი, რ-ებმაც ხელი შეუწყვეს რუსი და ქართვ. ხალხების პოლიტ. და კულტ. კავშირის განმტკიცებას.

XVIII ს. 50–70-იან წლებში ქართლ-კახეთისა და იმერეთის სამეფოებმა არსებითად თავი დააღწიეს ოსმ.-ირან. ბატონობას. აღორძინდა სოფ. მეურნ., განვითარდა ხელოსნობა. თბილისსა და ქვემო ქართლში შეიქმნა შედარებით მსხვილი სახელმწ. მანუფაქტურები (თოფხანა, ზარაფხანა, სპილენძისა და ვერცხლის მომპოვებელ-დამმუშ. საწარმოები და სხვ.), გაფართოვდა საშინაო და საგარეო ვაჭრობა. მიუხედავად ამისა, საფრთხე არ შენელებულა, ოსმ. სულთანი და ირან. შაჰი მოსპობით ემუქრებოდნენ ქართ., სომეხ და აზერბ. ხალხებს. ასეთ პირობებში, ბუნებრივია, განმტკიცდა რწმენა, რომ მხოლოდ მძლავრ და შედარებით პროგრ. ჩრდილოელ მეზობელს შეეძლო რეალური დახმარება გაეწია საქართველოსათვის. 1783 დაიდო *გეორგიევსკის ტრაქტატი*, რუს.-საქართვ. სამოკავშირეო ხელშეკრულება, რ-ის ძალითაც აღმ. საქართველო შევიდა რუს. მფარველობაში.

ჯერ კიდევ XVII ს-ში რუსეთში თავი იჩინა ფეოდ. სისტემის რღვევის პირველმა ნიშნებმა. დაიწყო კაპიტალიზმის განვითარების პროცესი. ამ პერიოდის საწყისი ეტაპისათვის დამახასიათებელი იყო ბატონყმობის იურიდ. გაფორმების დასრულება, ადგილ. მცირე ბაზრების გაერთიანება და ერთიანი რუს. ბაზრის შექმნა, აბსოლუტიზმის ჩამოყალიბება, კლასობრივი ბრძოლის გამწვავება და სხვ.

პეტრე I-ის რეფორმებმა დიდი ხარჯი მოითხოვა, საგადასახადო ტვირთის გადიდებამ და ექსპლუატაციის გაძლიერებამ კი სახ. აჯანყებები გამოიწვია. მეთოფეთა (სტრელეცები) 1698 აჯანყების ჩახშობის შემდეგ პეტრე I-მა მეთოფეთა ჯარი გააუქმა და რეგულარული არმიის პოლკები შექმნა. რეფორმების გატარება დააჩქარა *ჩრდილოეთის ომმა* (1700–21), რ-იც რუსეთისათვის წარმატებულად დაიწყო.

1709 პეტრე I-მა მოახდინა სახელმწ. მმართველობის რეორგანიზაცია. ქვეყანა დაიყო გუბერნიებად და პროვინციებად, გაუქმდა ბოიართა სათათბირო და „პრიკაზები" (უწყებები), შეიქმნა სენატი და კოლეგიები, წაიშალა განსხვავება გაბატონებული კლასის სხვადასხვა ფენას შორის, ჩამოყალიბდა ერთიანი თავადაზნაურთა წოდება, გაუქმდა პატრიარქობა, შეიქმნა სინოდი, ეკლესია მთლიანად დაემორჩილა სახელმწიფოს. 1721 რუსეთი იმპერიად გამოცხადდა. ამაღლდა სახელმწ. ხელისუფლების ავტორიტეტი, გაფორმდა აბსოლუტიზმი. ამ რეფორმებმა, მიუხედავად მათი განხორციელების ბატონყმური მეთოდისა, ობიექტურად პროგრ. როლი ითამაშა — ხელი შეუწყო მრეწვ. და ვაჭრობის ზრდას, კაპიტალ. ელემენტების განვითარებას.

XVIII ს. II ნახევარში რუსეთში კიდევ უფრო გამწვავდა კლასობრივი ბრძოლა, გახშირდა გლეხთა და მანუფაქტურებზე მიწერილ მუშათა ამბოხებები. 1773–75 ბატონყმური რუსეთი შეაზანზარა *გლეხთა ომმა ემელიან პუგაჩოვის წინამძღოლობით*. მეფის მთავრობამ სისხლში ჩაახშო აჯანყება, დაანგრია თავისუფალ კაზაკთა ბუდე — ზაპოროჟიეს სეჩი, დაიმორჩილა დონისა და ურალის კაზაკთა ლაშქარი.

XVIII ს. ბოლო მეოთხედში რუსეთმა ორგზის იომა ოსმ. წინააღმდეგ და წაართვა მას ყირიმი, ჩრდ. შავიზღვისპირეთი. ცარიზმმა მონაწილეობა მიიღო პოლ. სამივე განაწილებაში, დაეუფლა ამ ქვეყნის აღმ. ნაწილს. რუს. მთავრობის ინიციატივით 1798 ჩამოყალიბდა რუს.-ინგლ., ავსტრ.-პრუს. კოალიცია საფრ. რევ. ჩახშობის მიზნით. მართალია რუსთა ჯარმა და ფლოტმა სუვოროვისა და უშაკოვის სარდლობით ბრწყინვალე გამარჯვება მოიპოვა, მაგრამ შინაგანი წინააღმდეგობის გამო კოალიცია დაიშალა და ნაპოლეონმა დაიბრუნა დაკარგული ტერიტორიები.

რუს.-საფრ. ურთიერთობის გამწვავებას 1812 *სამამულო ომი* მოჰყვა. ამ ომის შემდეგ ალექსანდრე I აშკარა რეაქციულ პოლიტიკაზე გადავიდა. დაიწყო მოწინავე მეცნიერთა და ლიტ. მოღვაწეთა დევნა, სახ. აჯანყებათა ჩახშობა. მაგრამ ამან ვერ ჩაკლა თავისუფალი აზრი და პროტესტანტული განწყობილება. XIX ს. 20-იან წლებში საზ. ბრძოლის ასპარეზზე გამოვიდნენ თავადაზნაური რევოლუციონერები, რ-ებმაც მიზნად დაისახეს თვითმპყრობელობისა და ბატონყმობის დამხობა, დემოკრ. მართვა-გამგეობის სისტემის შექმნა.

**კაპიტალისტური წყობილება.** *საგლეხო რეფორმის* (1861) გატარების უშუალო მიზეზი გახდა ცარიზმის დამარცხება *ყირიმის ომში* (1853–56), გლეხთა ანტიბატონყმური მოძრაობის აღმავლობა, რევ. დემოკრატიის გააქტიურება და საერთოდ რევ. სიტუაციის შექმნა. 1861 წ. 19 თებ. მანიფესტმა და კანონდებულებამ პირადი თავისუფლება მიანიჭა 22,5 მლნ. ყმა გლეხს. მაგრამ თავადაზნაურობის ბატონობის საფუძველი — მემამულური მიწათმფლობელობა ხელუხლებლად დარჩა. ბატონყმობის გაუქმება და სხვა ბურჟ. რეფორმები, რ-ებიც მეტ-ნაკლები სისრულით რუს. იმპერიის განაპირა მხარეებშიც გატარდა, წინგადადგმული ნაბიჯი იყო ფეოდ. მონარქიის ბურჟ. მონარქიად გადაქმნის გზაზე. დამთავრდა მანუფაქტურიდან მანქანურ წარმოებაზე გადასვლა, გაბატონდა ფაბრიკულ-ქარხნული მსხვილი მრეწველობა. ჩამოყალიბდა კაპიტალ. საზ. კლასები — ბურჟუაზია და პროლეტარიატი. სწრაფი ტემპით შენდებოდა რკინიგზები, რ-თა ქსლის სიგრძემ 1902 წ. 55 ათ. *კმ* მიაღწია.

XIX ს. II ნახევარში დამთავრდა რუსი, უკრ., ბელორ., ესტ., ლატვ., ქართვ., სომეხი და მოლდ. ბურჟ. ერების ჩამოყალიბება. გაძლიერდა აზერბაიჯანელთა, ყაზახთა, ტაჯიკთა, თურქმენთა, უზბეკთა ბურჟ. ერებად კონსოლიდაციის პროცესი.

რუს. განმათ. მოძრაობის მეორე—ბურჟ.-დემოკრ. პერიოდის საწყის თარიღად ვ. ი. ლენინი 1861 წელს მიიჩნევდა. მისი ძირითადი მიმართულება იყო *ხალხოსნობა* თავისი 3 ფორმით — ბუნტარული (ხელმძღვ. მ. *ბაკუნინი*), პროპაგანდისტული (პ. *ლავროვი*), შეთქმულებითი (პ. *ტკაჩოვი*). ხალხში „სიარული" თითქმის უშედეგოდ დამთავრდა, ხალხოსნებმა ვერ მოიპოვეს გლეხთა თანაგრძნობა. ხალხოსანთა ერთი ჯგუფი პროპაგანდას ეწეოდა მუშებს შორის. ამ პროპაგანდის შედეგი იყო ხალხოსნების მიერ 1876 პეტერბურგში, ყაზანის ტაძართან ორგანიზებულ დემონსტრაციაში მუშების აქტ. მონაწილეობა; შეიქმნა მუშათა კავშირები პეტერბურგსა და ოდესაში. 1881 წ 1 მარტს ხალხოსნებმა მოკლეს *ალექსანდრე II*, მაგრამ ამას არ მოჰყოლია მასობრივი რევ. გამოსვლები. რევ. სიტუაცია ვერც ამჯერად გადაიზარდა რევოლუციაში

XIX ს. 80–90-იან წლებში საგრძნობლად გაფართოვდა და გაცილებით ორგანიზებული გახდა მუშათა მოძრაობა. 80-იანი წწ. II ნახევარში ადგილი ჰქონდა მუშათა 160 გაფიცვას და 140 მღელვარებას.

მარქსისტულ ლიტ-რას რუსეთში 60-იან წლებში გაეცნენ, ხოლო მარქსიზმის გავრცელება 80-იან წლებში დაიწყო. ამ საქმეში დიდი როლი ითამაშა გ. პლეხანოვის მიერ დაარსებულმა *„შრომის განთავისუფლების" ჯგუფმა*. მუშათა მოძრაობისა და სოციალ-დემოკრატიის შეერთების ამოცანა შეასრულა ვ. ი. ლენინის მიერ 1895 დაარსებულმა *პეტერბურგის „მუშათა კლასის განთავისუფლებისათვის ბრძოლის კავშირმა"*. რუსეთში დაიწყო განმათ. მოძრაობის პროლეტ. პერიოდი. 1898 მინსკში ჩატარდა *რსდმპ I ყრილობა*, რ-მაც გამოაქვეყნა მანიფესტი ს.-დ. პარტიის შექმნის შესახებ. ახ. ტიპის მარქსისტულ-ლენინური პარტიის შექმნა დამთავრდა *რსდმპ II ყრილობაზე* (1903).

ყირიმის ომში ცარიზმის დამარცხებამ გამოიწვია რუს. საერთაშ. იზოლაცია, მისი გავლენის შემცირება ევროპაში. მეფის მთავრობის ერთ-ერთი მთავარი მიზანი გახდა პარიზის საზავო ხელშეკრულების ანულირება, რასაც მან მიაღწია პრუსიასთან ომში საფრ. დამარცხების შემდეგ. 70-იან წლებში კვლავ გამწვავდა ახლო აღმოსავლეთის კრიზისი. რუსეთმა ომი გამოუცხადა ოსმალეთს და დიდ წარმატებასაც მიაღწია როგორც ბალკ. ფრონტზე, ისე ამიერკავკასიაში. რუსეთმა შეასრულა განმათ. მისია — ოსმალთა ბატონობისაგან იხსნა ბალკ. დიდი ნაწილი, ხელი შეუწყო ბულგ. დამოუკიდებელი სახელმწიფოს შექმნას. ამ ომის ერთ-ერთი დადებითი შედეგი იყო თურქთა სამაჰმადიანო ბატონობისაგან სამხრ.-დას. საქართვ. დიდი ნაწილის — აჭარის, არტაანის, ოლთისისა და სხვ. ტერიტ. განთავისუფლება.

კაპიტალიზმის განვითარება, ახ. კლასების ჩამოყალიბება, ტექ. პროგრესი, დემოკრ. და პროლეტ. მოძრაობის გაფართოება — ასეთია ის პირობები და ფაქტო-

რები, რ-თა ზემოქმედებითაც ვითარდებოდა რუს. კულტურა, აღორძინებას განიცდიდა იმპერიაში შემავალი სხვა ხალხების კულტურები.

XIX ს. დასასრულს რუსეთშიც შესამჩნევი გახდა კაპიტალიზმის იმპერიალიზმში გადაზრდის ტენდენცია.

პირველი მონოპოლიები XIX ს. 80-იან წლებში შეიქმნა. შემდეგ ათწლეულში გამოიკვეთა საბანკო კაპიტალის სამრეწვ. კაპიტალთან შერწყმის ტენდენცია. მონოპოლიზმამდელი კაპიტალიზმის გადაზრდა იმპერიალიზმში დააჩქარა 1900—03 წწ. კრიზისმა. გაჩნდა მრავალრიცხოვანი მონოპ. გაერთიანებანი.

ახასიათებდა რა რუს. ეკონ. განვითარების თავისებურებას, ვ. ი. ლენინი ხაზს უსვამდა იმ წინააღმდეგობას, რ-იც არსებობდა ყველაზე უფრო მოწინავე სამრეწვ. და ფინანს. კაპიტალს შორის, ერთი მხრივ, ყველაზე უფრო ჩამორჩენილ მიწათმფლობელობასა და ველურ სოფელს შორის, მეორე მხრივ, რუსეთი, მართალია, შევიდა იმპერიალიზმის სტადიაში, მაგრამ კვლავ რჩებოდა ისეთ ქვეყანად, სადაც არ იყო დამთავრებული ბურჟ.-დემოკრ. გარდაქმნები, სადაც ერთმანეთს ეხლართებოდა წინაკაპიტალ. და კაპიტალ. ექსპლუატაციის ფორმები

ბურჟ.-დემოკრ. რევ. მთავარ მიზანს, მართალია, ბატონყმობის ნაშთების მოსპობა, ცარიზმის დამხობა და დემოკრ. რესპ. შექმნა წარმოადგენდა, მაგრამ ამ ამოცანის შესრულება არ შეეძლო რუს. შედარებით სუსტ და არარევოლუციურ ბურჟუაზიას ასეთ სიტუაციაში რევ. ჰეგემონი გახდა პროლეტარიატი და მისი ძირითადი მოკავშირე — გლეხობა. პირველი რევ. ხასიათისა და მამოძრავებელი ძალების ამომწურავი შეფასება მოცემულია ვ. ი. ლენინის ნაშრომებში.

რუს. პირველი რევ. კულმინაციური წერტილი იყო *დეკემბრის შეიარაღებული აჯანყებები* მოსკოვში, კრასნოიარსკში, ჩიტაში, სორმოვოში, ნოვოროსიისკში, საქართველოში და სხვ. მაგრამ მეფის მთავრობამ შეძლო იზოლირებულ აჯანყებათა ამ კერების განადგურება და რევ. ძალთა წინააღმდეგ საერთო შეტევაზე გადასვლა. 1907 წ. 3 ივნ. გადატრიალება (სახელმწ. სათათბიროს გარეკვა) მოასწავებდა ცარიზმის გამარჯვებას, რევ. მარცხს. მიუხედავად დამარცხებისა, პირველ რევოლუციას უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა. ეს იყო 1917 ორი რევ. გენ. რეპეტიცია (იხ. *რევოლუცია რუსეთში 1905—07*).

მთავარი კაპიტალ. სახელმწიფოების ბრძოლამ მსოფლიოში გავლენის სფეროებისა და კოლონიებისათვის წარმოშვა I იმპერიალ. ომი. ერთმანეთს დაეჯახა, ერთი მხრივ, რუს., ინგლ. და საფრ. კავშირი (ანტანტა), ხოლო მეორე მხრივ — გერმ.-ავსტრ.-ოსმ. კოალიცია. 1914 სექტ-ში რუს. ჯარები შეიჭრნენ აღმ. პრუსიაში. გენ. ა. *სამსონოვის* არმია სანახევროდ განადგურდა, მაგრამ ამ შეტევამ გერმანია აიძულა დიდი სამხ. ძალები გადმოესროლა აღმ ფრონტზე, რამაც არსებითად ჩაშალა გერმ. ჯარების შეტევა დას-ში და საფრანგეთი დამარცხებას გადაარჩინა.

ომმა გამოააშკარავა რუს. სახელმწიფოებრივი და სამ. წყობილების სიდამპლე. კიდევ უფრო გამწვავდა კლასობრივი ანტაგონიზმი. გაიზარდა ხალხის, ჯარისკაცთა უკმაყოფილება, ამაღლდა მათი პროტესტანტული სულისკვეთება. რუსეთს გადაუარა გაფიცვა-დემონსტრაციების ქარიშხალმა. დაიწყო ზედაფენების კრიზისი, გაძლიერდა ბურჟ. ოპოზიცია, უკიდურესად გამწვავდა მუშათა კლასისა და ყველა მშრომელის მდგომარეობა. 1916 შემოდგომაზე რუსეთში შეიქმნა რევ. სიტუაცია, რ-იც 1917 თებ. რევოლუციაში გადაიზარდა.

1917 წ. 23 თებ. პეტროგრადში გაიფიცა 128 ათ., 24 თებ.—200 ათ. კაცი. 25 თებ. დაიწყო დედაქალაქის მუშათა საყოველთაო პოლიტ. გაფიცვა. 27 თებ. რევ. მასის მხარეს გადავიდა პეტროგრ. გარნიზონის 66 ათ. ჯარისკაცი. იმავე დღეს გამოქვეყნდა ბოლშევიკური პარტიის მანიფესტი — მოწოდება. დედაქალაქი რევ. მუშებისა და ჯარისკაცების ხელში გადავიდა. 27 თებ. *ნიკოლოზ II* ტახტიდან გადადგა, თვითმპყრობელობა დაემხო, მუშათა და ჯარისკაცთა დეპუტატების საბჭოსთან ერთად ჩამოყალიბდა დროებითი ბურჟ. მთავრობა (იხ. *თებერვლის ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუცია 1917, ორხელისუფლებიანობა*).

**სოციალიზმის ეპოქა.** 1917 თებ. რევოლუცია სოციალ. რევ. პროლოგი გახდა. მხოლოდ სოციალ. რევოლუციას შეეძლო გადაეჭრა სოც. პროგრესის მომწიფებული საკითხები, გამოეყვანა ქვეყანა ომისა და ნგრევისაგან, მოესპო სოც. და ეროვნ. ჩაგვრის ყველა ფორმა და დაემყარებინა პროლეტარიატის დიქტატურა.

ვ. ი. ლენინმა თავის ცნობილ *აპრილის თეზისებში* ჩამოაყალიბა ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციიდან სოციალ. რევოლუციაზე გადასვლის კონკრეტული გეგმა. პარტიამ დაიწყო ბრძოლა მისი განხორციელებისათვის. მუშათა კლასი მალე გაერკვა სიტუაციაში, გამოიცნო მენშევიკური და ესერული პარტიების წვრილბურჟ. ბუნება, დადგა ბოლშევიკურ პოზიციაზე. 1917 წ. 18 ივნ. პეტროგრადის მუშათა 500 ათასიანი დემონსტრაცია ჩატარდა ლოზუნგით — „მთელი ძალაუფლება საბჭოებს!" (იხ. *ივნისის კრიზისი 1917, ივლისის დღეები 1917*). ბურჟუაზიამ სცადა სამხ. დიქტატურის დამყარებით განემტკიცებინა თავისი ბატონობა, მაგრამ ბოლშევიკების მიერ დარაზმულმა მშრომელმა მასამ და წითელგვარდიელებმა შეძლეს გენ. კორნილოვის კონტრრევ. ბანდის განადგურება (იხ. *კორნილოველობა*).

ვ. ი. ლენინმა შეიმუშავა აჯანყების კონკრ. გეგმა. 1917 წ. 10 (23) და 16 (29) ოქტ. ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით ჩატარდა რსდმპ (ბ) ცკ-ის ისტ. სხდომები, ჩამოყალიბდა სამხ.-რევ. კომიტეტი და აჯანყების ცენტრი. რევ. დამრტყმელ ძალას წარმოადგენდა წითელი გვარდია, რ-შიც 200 ათ-ზე მეტი მუშა შედიოდა. რევ. მხარეს გადავიდა არმიისა და ფლოტის დიდი ნაწილი. 24 ოქტ. (6 ნოემბ.) დაწყებული აჯანყება ლენინური გეგმით განვითარდა. წითელგვარდიელები და რევოლუციური ჯარისკაცები დაეუფლნენ დედაქალაქს. 25 ოქტ. დილით სამხ.-რევ. კომიტეტმა გამოაქვეყნა მოწოდება და ცნობა, რის შედეგადაც ქვეყანამ გაიგო, რომ პეტროგრადში მოხდა რევ. გადატრიალება (იხ. *დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუცია 1917*) — გაიმარჯვა სოციალ. რევოლუციამ.

რუს. დამხობილმა ექსპლუატატორულმა კლასებმა საერთაშ. იმპერიალიზმის დახმარებით გააჩაღეს სამოქალაქო ომი, მიზნად დაისახეს საბჭ. ხელისუფლების დამხობა და კაპიტალიზმის რესტავრაცია (იხ. *სამოქალაქო ომი და სამხედრო ინტერვენცია 1918—20*). დაიწყო თეთრგვარდიული არმიების ჩამოყალიბება, კულაკთა ამბოხებანი, ინტერვენტთა გადმოსხმა საბჭ. რუს. ტერიტორიაზე. 1918 ზაფხულსა და შემოდგომაზე ჩრდ. კავკ. დიდ ნაწილს დაეუფლნენ გენ. დენიკინის ჯარები. ციმბირში დამყარდა ადმ. კოლჩაკის სამხ. დიქტატურა (იხ. *დენიკინელობა, კოლჩაკელობა*).

კომპარტიამ და საბჭ. მთავრობამ მოახდინა მთელი ძალების მობილიზაცია, გარდაქმნა საქმიანობა სამხ. ყაიდაზე, ქვეყანა გადააქცია ერთიან სამხ. ბანაკად. წარმატებით გააგრძელა წითელი არმიის ჩამოყალიბება. შეიქმნა მუშათა და გლეხთა თავდაცვის საბჭო ვ. ი. ლენინის მეთაურობით და სამხ. საბჭო საომარი ოპერაციების ხელმძღვანელობისათვის. 1918 წ. II ნახევარში საბჭ. მთავრობამ მოიპოვა პირველი გამარჯვებები. აღმ. ფრონტის ჯარებმა კონტრრევოლუციონერთაგან გაწმინდეს ყაზანი, სიმბირსკი, სამარა, მოიგერიეს ცარიცინზე კრასნოვის თეთრი არმიის შემოტევა.



პოლევსკოის ქარხნების ტურჩანინოვის სპილენძსადნობი ღუმლები ურალში. XVIII ს.

1918 ნოემბ-ში გერმ. და მისი მოკავშირეების დამარცხებით დამთავრდა I მსოფლიო ომი. 1918 წ. 13 ნოემბ. საბჭ. რუსეთმა მოახდინა *ბრესტის ზავის* ანულირება. გერმ. ოკუპანტებისაგან გაიწმინდა უკრაინა, ბელორუსია, ბალტიისპირეთი. სამაგიეროდ ანტანტამ გააძლიერა შემოტევა, უფრო ეფექტური დახმარება გაუწია რუს. კონტრრევოლუციურ ძალებს.

1919 მარტში კოლჩაკის თეთრმა არმიამ დაიკავა ურალი და შეიჭრა ვოლგისპირეთში. შეიქმნა რთული ვითარება. საბჭ. მთავრობამ აღმ. ფრონტზე დამატებით გაგზავნა 70 ათ. წითელარმიელი. მოქმედ არმიას ყოველნაირად ეხმარებოდნენ ზურგის მშრომელები. სწორედ ამ დროს მუშათა ინიციატივით საფუძველი ჩაეყარა *კომუნისტურ შაბათობას*, რასაც ვ. ი. ლენინმა „დიადი თაოსნობა" უწოდა. მაის-ივნისში წითელმა არმიამ განავითარა კონტრშეტევა, კოლჩაკელები ურალს გადაღმა გადარეკა და მათი დიდი ნაწილი დას. ციმბ. ტრამალებში განადგურა. 1919 ოქტ-ში დაიწყო წითელი არმიის კონტრშეტევა დენიკინის თეთრი არმიის წინააღმდეგ, რაც მალე საერთო შეტევაში გადაიზარდა. 12 დეკ. მტრისგან განთავისუფლდა ხარკოვი, 16 დეკ. — კიევი. 1920 წ. 9 იანვ. წითელმა არმიამ დაიკავა დონის როსტოვი, მალე ამის შემდეგ კი ჩრდ. კავკასია გაწმინდა თეთრგვარდიელებისაგან. დენიკინის არმიის ნაშთმა ვრანგელის მეთაურობით ყირიმს შეაფარა თავი. 1920 ოქტ-ში წითელმა არმიამ გადალახა პერეკოპი, შეიჭრა ყირიმში და გაანადგურა ვრანგელის თეთრი არმია, რითაც სამოქალაქო ომი ძირითადად დამთავრდა (იხ. *ვრანგელელობა*).



ციხე-დარბაზი, დაბა მარდაქანი ბაქოს მახლობლად. XIV ს.

1920 აპრილში აზერბ. მშრომელებმა წითელი არმიის დახმარებით დაამხეს მუსავატელთა ბატონობა და დაამყარეს საბჭ. ხელისუფლება. იმავე წლის ნოემბ-ში საბჭ. ხელისუფლებამ გაიმარჯვა სომხეთში. სოციალ. რევოლუციისათვის დარაზმნენ საქართვ. მშრომელებიც. 1921 წ. 25 თებ. საბჭ. ხელისუფლება დამყარდა საქართველოში.



პეტერბურგ—მოსკოვის რკინიგზა.



სათადარიგო ჯავშნოსანი საავტომობილო დივიზიონის ჯარისკაცები სმოლნის ეზოში. პეტროგრადი. 1917. ოქტომბერი.

ამრიგად, საბჭ. ხალხმა კომპარტიის ხელმძღვანელობით მსოფლიო ისტ. გამარჯვება მოიპოვა საერთაშ. იმპერიალიზმისა და შინაკონტრრევ. შეერთებულ ძალებზე, დაიცვა დიდი ოქტ. რევ. მონაპოვარი. ამ გამარჯვებამ განამტკიცა საბჭ. ხელისუფლება, ხელი შეუწყო საერთაშ. მუშათა და კომუნისტური მოძრაობის გაფართოებას, განაპირობა ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობა.

**სოციალისტური მშენებლობა 1921—41 წლებში.** სამოქალაქო ომმა უდიდესი ზარალი მიაყენა ქვეყანასა და ხალხს, დაიღუპა 8 მლნ. ადამიანი, დაინგრა ასობით მსხვილი საწარმო, სანახევროდ შემცირდა მუშათა კლასის რაოდენობა და ამდენად შესუსტდა საბჭ. ხელისუფლების სოც. ბაზა. დაეცა სოფ. მეურნეობაც. სამხ. კომუნიზმის პოლიტიკამ და სასურსათო გაწერამ, რაც აუცილებელი გახდა სამოქალაქო ომის პირობებში, გლეხობას მოუსპო მეურნ. გაფართოება-გაუმჯობესების სტიმული, საფრთხე დაემუქრა მუშათა კლასისა და გლეხობის კავშირს.

1920 წ. 22—29 დეკ. ჩატარდა საბჭოების VIII ყრილობა, რ-მაც განიხილა მრეწვ., სოფ. მეურნ. და ტრანსპ. აღდგენის საკითხები. ყრილობამ მოიწონა ქვეყნის ელექტრიფიკაციის ლენინური გეგმა (იხ. *გოელროს გეგმა*), რ-იც ითვალისწინებდა მრეწვ. ორჯერ გაზრდას და ელსადგურების სიმძლავრის 9-ჯერ გადიდებას. ეს იყო საბჭ. ხელისუფლების პირველი პერსპექტიული გეგმა, სახ. მეურნ. ტექ. რეკონსტრუქციის კონკრ. პროგრამა.

სახ. მეურნ. აღდგენისა და რეკონსტრუქციის ერთ-ერთი აუცილებელი წინაპირობა იყო რესურსების გაერთიანება, დაგეგმვის ცენტრალიზაცია. საბჭ. რესპუბლიკებში გაჩაღდა გამაერთიანებელი მოძრაობა. 1922 მარტში გაერთიანდნენ საქართველო, სომხეთი და აზერბაიჯანი, შეიქმნა *ამიერკავკასიის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა*. დიდი ყურადღება მიექცა რესპუბლიკათა გაერთიანების ფორმის საკითხს. ი. სტალინმა რკპ(ბ) ცკ-ში წარადგინა ავტონომიზაციის გეგმა, რ-იც ითვალისწინებდა საბჭ. რესპუბლიკების შესვლას რსფსრ-ში ავტონ. უფლებით. ეს გეგმა ვერ უზრუნველყოფდა ერების თანასწორობას, სათანადოდ ვერ იცავდა რესპუბლიკების სუვერენულ უფლებებს და ამიტომ ვ. ი. ლენინის წინადადებით ცკ-მა იგი უარყო. ვ. ი. ლენინმა წამოაყენა წინადადება შექმნილიყო სრულიად ახ. ტიპის ნებაყოფლობითი სახელმწიფოებრივი გაერთიანება, ჩამოყალიბებულიყო საბჭ. სოციალ. რესპუბლიკების კავშირი.

1922 წ. 30 დეკ. მოსკოვში გაიხსნა რესპუბლიკათა საბჭოების წარმომადგენელთა ყრილობა, რ-მაც დაამტკიცა დეკლარაცია და ხელშეკრულება სსრკ-ის შექმნის შესახებ. ამ დოკუმენტებში ჩაიწერა რესპუბლიკების თანასწორუფლებიანობის, გაერთიანების ნებაყოფლობის და კავშირიდან თავისუფლად გასვლის პრინციპები.

1922—23 ვ. ი. ლენინი მძიმე ავადმყოფი იყო, მაგრამ მაინც დაწერა რამდენიმე ნაშრომი, ჩამოაყალიბა ჩვენი ქვეყნის ინდუსტრიალიზაციის, კოლექტივიზაციისა და კულტ. რევ. განხორციელების პროგრამა, რ-იც საფუძვლად დაედო კომპარტიისა და საბჭ. მთავრობის შემდგომ საქმიანობას. 1924 წ. 21 იანვ. ვ. ი. ლენინი გარდაიცვალა. პარტიისა და ხალხისათვის ეს იყო უდიდესი დანაკლისი. რკპ (ბ) ცკ-ის საგანგებო პლენუმმა გამოაქვეყნა მოწოდება საბჭ. ხალხისადმი, გამოაცხადა პარტიაში ლენინური გაწვევა. მოკლე დროში პარტიის რიგებში 240 ათ. მუშა შევიდა. კომპარტიამ პირობა დადო შეესრულებინა ვ. ი. ლენინის ანდერძი, გაეგრძელებინა სოციალიზმის მშენებლობა.

1924 წ. 31 იანვ. სსრკ-ის საბჭოების II ყრილობამ მიიღო საკავშ. სახელმწიფოს პირველი კონსტიტუცია. სსრკ-ის კონსტიტუციის მიღება იყო დიდი შინაპოლიტ. და საერთაშ. მნიშვნელობის აქტი.

1925 წ. დეკ. პარტიის XIV ყრილობამ შეიმუშავა სსრკ-ის ინდუსტრიალიზაციის, სოციალიზმის მატერ.-ტექ. ბაზის აშენების გეგმა (იხ. *საკ კპ(ბ) XIV ყრილობა*). კომპარტიის XV ყრილობამ (1927 დეკ.) განსაზღვრა სოციალ. მშენებლობის შემდგომი გეზი, მიიღო დირექტივა I ხუთწლიანი გეგმის შედგენის თაობაზე. ეყრდნობოდა რა ვ. ი. ლენინის მიერ შემუშავებულ კოოპერაციის გეგმას, ყრილობამ აიღო წვრილ გლეხურ მეურნეობათა კოლექტივიზაციის კურსი (იხ. *საკ კპ(ბ) XV ყრილობა*).

ქალაქსა და სოფელში სოციალ. მშენებლობა მიმდინარეობდა კლასობრივი ბრძოლის გამწვავების ვითარებაში. გააქტიურდნენ კაპიტალ. ელემენტები (კულაკები, ვაჭრები და სხვ.), მომძლავრდა ანტიპარტიული ოპოზიციაც. 1928 ჩამოყალიბდა მემარჯვენე დაჯგუფება ნ. ბუხარინისა და ა. რიკოვის ხელმძღვანელობით, რ-იც ეწინააღმდეგებოდა ინდუსტრიალიზაციის სწრაფ ტემპს, დაუშვებლად თვლიდა კულაკობის ლიკვიდაციას (იხ. *მემარჯვენე გადახრა საკ. კპ(ბ)-ში*). მემარჯვენეები ქადაგებდნენ სოციალიზმთან კულაკის მშვიდობიანი შეზრდის „თეორიას". ბუხარინელები დაუპირისპირდნენ პარტიის გენ. ხაზს, მათი გეგმების რეალიზაცია ქმნიდა კაპიტალიზმის რესტავრაციის საფრთხეს და ამიტომ, ბუნებრივია, ცკ-მა მემარჯვენე ოპოზიცია დაგმო და გაანადგურა, კომპარტიიდან განდევნეს აგრეთვე ტროცკისტები (იხ. *ტროცკიზმი*).

პარტიამ და მთავრობამ გაატარეს სათანადო ღონისძიებანი კოლექტივიზაციის პირველ ეტაპზე დაშვებული შეცდომების გამოსასწორებლად. 1930 მარტში გამოქვეყნდა სას.-სამ. არტელის შესწორებული წესდება, 2 მარტს დაიბეჭდა ი. სტალინის სტატია — „თავბრუდახვევა წარმატებებისაგან". 1930 წ. 14 მარტს საკ. კპ(ბ) ცკ-მა მიიღო სპეც. დადგენილება „საკოლმეურნეო მშენებლობაში პარტიული ხაზის გამრუდებასთან ბრძოლის შესახებ". გაძლიერდა კოლ-ბებისადმი ფინანს. და სამეურნეო-ორგანიზატორული დახმარება. გაუმჯობესდა საკოლმ. კადრების მომზადების საქმე. 1931 ივნ. კოლ-ბები აერთიანებდნენ გლეხობის 52,7%-ს.

1933 დამდეგს დაიწყო II ხუთწლიანი გეგმის შესრულება. მისი ძირითადი ეკონ. ამოცანა იყო მრეწვ. რეკონსტრუქციისა და სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის დამთავრება, მშრომელთა მატერ. მდგომარეობისა და კულტ. დონის ამაღლება. როგორც I, ისე II ხუთწლიან გეგმაშიც განსაკუთრებული ყურადღება ექცეოდა მოკავშირე რესპუბლიკების განვითარებას, აღმ. რეგიონებში სამრეწვ. ცენტრების შექმნას. 1935 ახ. ეტაპი დაიწყო სოციალ. შეჯიბრების განვითარებაში, რ-იც დაკავშირებულია ა. სტახანოვის სახელთან. *სტახანოვურმა მოძრაობამ* მასობრივი ხასიათი მიიღო. II ხუთწლედიც ვადამდე შესრულდა. III ხუთწლიანი გეგმა ითვალისწინებდა სსრკ ინდუსტრ. ძლიერების შემდგომ ზრდას, კოლ-ბათა განმტკიცებას, საბჭ. ხალხის ცხოვრების მატერ. და კულტ. დონის ამაღლებას. საერთაშ. პირობების გართულების, დასავლეთში ომის კერების გაჩენის გამო განსაკუთრებული ყურადღება მიექცა სამხ. მრეწვ. განვითარებას, ხახელმწ. რეზერვების შექმნას, სათადარიგო საწარმოების მშენებლობას ურალსა და შუა აზიაში.

1936 მოკავშირე რესპუბლიკების რაოდენობა 11-მდე გაიზარდა. არსებითად აღმოიფხვრა განაპირა ქვეყნების ეკონ. და კულტ. ჩამორჩენილობა. შუა აზიის ხალხებმა გამოტოვეს განვითარების კაპიტალ. სტადია, პარტიისა და საკავშ. სახელმწიფოს დახმარებით ფეოდალიზმიდან გადავიდნენ სოციალიზმზე. სსრკ-ში ჩამოყალიბდა სოციალ. ერები. ყველგან განხორციელდა კულტ. რევოლუცია. ოქტ. რევ. 20 წლისთავზე დამთავრდა წერა-კითხვის უცოდინარობის ლიკვიდაცია.

სსრკ-ში სოციალიზმის გამარჯვება საკანონმდებლო წესით განამტკიცა საბჭოების საგანგებო VIII ყრილობის მიერ 1936 წ. 5 დეკ. მიღებულმა კონსტიტუციამ. იგი აწესებდა საყოველთაო, თანასწორ, პირდაპირ და ფარულ საარჩევნო სისტემას. ახ. საარჩევნო კანონის საფუძველზე I მოწვევის უმაღლესი საბჭო არჩეულ იქნა 1937 წ. 12 დეკ. და ამით დაიწყო ახ. ეტაპი სოციალ. დემოკრატიის განვითარებაში.

**საბჭოთა კავშირის დიდი სამამულო ომი 1941—45.** მიისწრაფოდა რა მსოფლიო ბატონობისაკენ, ფაშისტურმა გერმანიამ 1938—39 დაიკავა ავსტრია და ჩეხოსლოვაკია, გააჩაღა *მეორე მსოფლიო ომი* (1939—45). 1939—41 გერმანიამ მოახდინა პოლ., დან., ნიდერლანდის, ბელგ., ნორვ., საფრ., საბერძნ., იუგოსლ. ოკუპაცია. ფაშისტურმა გერმანიამ დაარღვია საბჭ. კავშირთან დადებული თავდაუსხმელობის პაქტი და 1941 წ. 22 ივნ. ომის გამოუცხადებლად შემოიჭრა სსრკ ტერიტორიაზე. საბჭ. კავშირის წინააღმდეგ ომში ჩაებნენ აგრეთვე გერმ. მოკავშირენი და სატელიტები — იტალია, ფინეთი, რუმინეთი, უნგრეთი.

საბჭ. სახელმწიფომ ყველა შესაძლო ღონისძიებას მიმართა მტრის შესაკავებლად. 1941 წ. 29 ივნ. პარტიის ცკ-მა და სახკომსაბჭომ შეიმუშავეს სადირექტივო წერილი პარტ. და სახელმწ. ორგანოებისადმი. 3 ივლ. რადიოთი გამოვიდა ი. სტალინი. პარტიამ საბჭ. ხალხს მიმართა მოწოდებით: „ყველაფერი ფრონტისათვის, ყველაფერი მტერზე გამარჯვებისათვის!" ომის პირობების შესაბამისად შეიცვალა მუშაობის ფორმები და მეთოდები. შეიქმნა საგანგებო ორგანოები. თავდაცვის სახელმწ. კომიტეტი და უმაღლესი მთავარსარდლობის შტაბი. შეიარაღებული ძალების უმაღლეს მთავარსარდლად დაინიშნა ი. სტალინი.

1941 ზაფხულში არნახული მასშტაბის საომარი ოპერაციები გაჩაღდა; თავდაცვით ბრძოლაში წითელი არმია უდიდეს ზარალს აყენებდა მტერს. დიდხანს გმი-



მაგნიტოგორსკის მშენებლობა. 1929.




რუკაზე ციფრებით აღნიშნულია.

7 აგის ბურიატთა ავტ. ოკრუგი (ჩიტის ოლქი)
8 დაღესტნის ასსრ
9 ყაბარდო-ბალყარეთის ასსრ
10 მარის ასსრ
11 მორდვეთის ასსრ
12 ჩრდილოეთ ოსეთის ასსრ
13 უდმურტეთის ასსრ
14 ჩაჩნეთ-ინგუშეთის ასსრ
15 ჩუვაშეთის ასსრ

უკრაინის სსრ
16 ვოლინის ოლქი
17 იმიერკარპატების ოლქი
18 ყირიმის ოლქი

უზბეკეთის სსრ
19 კაშკადარიის ოლქი
20 სურხანდარიის ოლქი
21 სირდარიის ოლქი
22 ხორეზმის ოლქი

ყაზახეთის სსრ
23 აღმოსავლეთ ყაზახეთის ოლქი
24 ჩრდილოეთ ყაზახეთის ოლქი
25 თურღაის ოლქი

საქართველოს სსრ
26 აფხაზეთის ასსრ
27 აჭარის ასსრ
28 სამხრეთ ოსეთის აო
29 აზერბაიჯანის სსრ
30 ნახიჩევანის ასსრ
31 მთიანი ყარაბაღის აო
32 მოლდავეთის სსრ

ყირგიზეთის სსრ
33 ისიქ ქოლის ოლქი

ტაჯიკეთის სსრ
34 მთიანი-ბადახშანის აო
35 სომხეთის სსრ

შენიშვნა 1. ოლქების სახელწოდების უმრავლესობა რომლებიც მათივე ცენტრების სახელწოდებისაა რუკაზე არაა წარწერილი

2 ადმინისტრაციულ-ტერიტორიული დაყოფა მოცემულია 1983 წ. იანვრიდან

1)


საბერძნეთი, ეკონომიკური რუკა
დამამუშავებელი მრეწველობა
შავი მეტალურგია
ფერადი მეტალურგია
მანქანათმშენებლობა და ლითონდამუშავება
ქიმიური
ხის დამამუშავებელი და ქაღალდის
სილიკატურ-კერამიკული
საფეიქრო
ტყავ-ფეხსაცმლის
კვების
თამბაქოს
მოპოვებითი მრეწველობა
მურა ნახშირი
ნავთობი
Fe რკინის მადანი
Mn მანგანუმის მადანი
Cr ქრომის მადანი
Ni ნიკელის მადანი
Al ალუმინის მადანი
პოლიმეტალური მადანი
Sb სტიბიუმის მადანი
ბარიტი
S გოგირდი
პირიტი
Mn მაგნეზიტი
მარმარილო
სოფლის მეურნეობა
მარცვლეულის მეურნეობა მეთამბაქოეობასა და მებამბეობასთან ერთად
სუბტროპიკული კულტურები და მევენახეობა
სამთო-საძოვრე მესაქონლეობა დამხმარე მიწათმოქმედებით ხეობებში
ტყე
გავრცელების რაიონები
ვაზი
ბამბა
ციტრუსები
ბრინჯი
ზეთისხილი
თამბაქო
თბოელექტროსადგურები
100 ათას კვტ-ზე მეტი
100 ათას კვტ-ზე ნაკლები
ჰიდროელექტროსადგურები
100 ათას კვტ-ზე მეტი
10 ათასიდან 100 ათას კვტ-მდე
ნავსადგურების წლიური ტვირთბრუნვა
5-იდან 10 მლნ. ტონამდე
1-იდან 5 მლნ. ტონამდე
1 მლნ.ტონაზე ნაკლები
ღრუბლის ჭერის რაიონები
1:3 500 000
ათენი
სალონიკი
ქ. თასოსი
ქ. სამოთრაკი
ქ. ლემნოსი
ქ. ლესბოსი
ქ. ევბეა
ქ. ქიოსი
ქ. სამოსი
ქ. ანდროსი
ქ. ტინოსი
ქ. კითნოსი
ქ. სერიფოსი
ქ. მილოსი
ქ. ნაქსოსი
ქ. კრეტა
ქ. კარპათოსი
ქ. როდოსი
ქ. კეფალონია
ქ. ზაკინთოსი
ლავრიონი

რულად იცავდა თავს ბრესტის ციხესიმაგრის მცირერიცხოვანი გარნიზონი. ორ თვეს გაგრძელდა სმოლენსკის ბრძოლა, რ-ის მსვლელობაშიც იშვა სახელოვანი საბჭ. გვარდია. ორ თვეს უმკლავდებოდნენ მტრის ჭარბ ძალებს კიევის, 73 დღეს—ოდესის და 250 დღეს — სევასტოპოლის დამცველები.

1941 შემოდგომაზე მტერმა მოახერხა ბლოკადაში მოექცია ლენინგრადი, დაეპყრო უკრაინა, ბელორუსია, მოსულიყო მოსკ. მისადგომებთან. გაჩაღდა მოსკ. გრანდიოზული ბრძოლა (იხ. *მოსკოვის ბრძოლა 1941—42*).

1942 გაზაფხულსა და ზაფხულში ფაშისტურმა გერმ. და მის მოკავშირეთა ჯარებმა შეტევა დაიწყეს სამხრ. ფრონტზე. საბჭ. არმია იძულებული გახდა კვლავ თავდაცვაზე გადასულიყო. დიდი ზარალის მიუხედავად, მტერმა მიაღწია ვოლგას, ალყაში მოაქცია სტალინგრადი. ქალაქის ხანგრძლივმა დაცვამ საშუალება მისცა საბჭ. შეიარაღებული ძალების მთავარსარდლობას მოემზადებინა რეზერვები, არსებითად შეეცვალა ძალთა თანაფარდობა. 1942 წ. 19—20 ნოემბ. კონტრშეტევაზე გადავიდნენ სამხრ.-დას. დონისა და სტალინგრადის ფრონტის ჯარები (სარდლები ნ. *ვატუტინი*, ა. *ერიომენკო*, კ. *როკოსოვსკი*) და ალყაში მოაქციეს გერმ. ფაშისტთა 330-ათასიანი არმია. საბჭ. შეიარაღებულმა ძალებმა გაანადგურეს (ნაწილობრივ დაატყვევეს) როგორც ფელდმარშალ ფ. *პაულუსის* ალყაშემორტყმული არმია, ისე მის დასახმარებლად წამოსული *მანშტაინის* ჯარები. სულ სტალინგრადის ბრძოლაში მტერმა დაკარგა 1,5 მლნ. ჯარისკაცი. დიდად დაზარალდნენ გერმ. ფაშისტები კავკასიაშიც. სტალინგრადის გამარჯვება მოასწავებდა არსებით გარდატეხას II მსოფლიო ომის მსვლელობაში. მას ჰქონდა უდიდესი სამხ.-პოლიტ. და საერთაშ. მნიშვნელობა. მტერმა დაკარგა სტრატეგიული ინიციატივა, საბჭ. მთავარსარდლობამ შეადგინა სსრკ-ის ტერიტორიიდან ოკუპანტთა განდევნის საერთო გეგმა. გააქტიურდნენ ანტიფაშისტური კოალიციის სხვა მონაწილენიც. დას. ევროპაში გაიშალა წინააღმდეგობის მოძრაობა.

II მსოფლიო ომის მნიშვნელოვანი მოვლენა იყო 1943 ზაფხულს კურსკთან გამართული ბრძოლა (იხ. *კურსკის ბრძოლა 1943*). საბჭ. ჯარებმა გაანადგურეს მტრის დიდი დაჯგუფება, გადავიდნენ საერთო შეტევაზე, გაათავისუფლეს მარცხ. ნაპირის უკრაინა, 6 ნოემბ. დაეუფლნენ კიევს. კურსკის შვერილზე გამარჯვება ნიშნავდა ძირეულ გარდატეხას სამამულო ომის მსვლელობაში. ფაშისტთა ჯარები იძულებული გახდნენ ყველგან თავდაცვაზე გადასულიყვნენ. ლიკვიდირებულ იქნა მტრის რაოდენობრივი უპირატესობა ცოცხალი ძალისა და ტექ. მხრივ. საბჭ. ჯარების მიერ მოპოვებულმა ამ გამარჯვებებმა ძირეულად შეცვალა II მსოფლიო ომის მსვლელობა. *თეირანის კონფერენციაზე* სსრკ-ის, აშშ-ისა და ინგლ. მთავრობათა მეთაურებმა შეათანხმეს გეგმები, განსაზღვრეს სამხ. ოპერაციათა მასშტაბი და ვადები, რასაც უნდა უზრუნველეყო ფაშისტური გერმ. და მისი სატელიტების საბოლოო განადგურება.

1944 ფაშისტური გერმ. მდგომარეობა მკვეთრად გაუარესდა საბჭ. შეიარაღებული ძალების დარტყმების შედეგად. იანვ.-თებ-ში განადგურებულ იქნა გერმ. ჯარების დაჯგუფება ლენინგრადთან, იანვ.-აპრ-ში განთავისუფლდა მარჯვ. ნაპირის უკრაინა, აპრილ-მაისში — ყირიმი და ოდესა. 1944 იანვ.-აგვ. წითელმა არმიამ ბელორუსი პარტიზანების დახმარებით გაანადგურა მტრის დაჯგუფება „ცენტრი", გაათავისუფლა ბელორუსია, ლიტვის დიდი ნაწილი და გავიდა აღმ. პრუსიის საზღვარზე.



რაზმში მისულ პარტიზანებს გადასცემენ საბრძოლო იარაღს. 1942.

1944 წ. 6 ივნ. ინგლ.-ამერ. ჯარები გადავიდნენ საფრ. სანაპიროზე და, როგორც იქნა, გაიხსნა II ფრონტი გერმ. წინააღმდეგ. 1945 დამდეგს საბჭ. შეიარაღებულმა ძალებმა მიაღწიეს აბსოლ. უპირატესობას მტერზე, მაგრამ იგი განაგრძობდა წინააღმდეგობას. აპრ-ში დაიწყო საბჭ. ჯარების შეტევა ბერლინის მიმართულებით (იხ. *ბერლინის ოპერაცია 1945*). ორკვირიან ბრძოლაში შემტევმა არმიებმა გაანადგურეს მტრის დიდი დაჯგუფება და 1945 წ. 2 მაისს აიღეს გერმ. დედაქალაქი ბერლინი. 8 მაისს ფაშისტურმა გერმანიამ უსიტყვო კაპიტულაცია გამოაცხადა. 9 მაისს საბჭ. ხალხმა ბრწყინვალე გამარჯვება იდღესასწაულა.

1945 წ. 17 ივლ. — 2 აგვ. გაიმართა 3 სახელმწიფოს მეთაურთა *პოტსდამის კონფერენცია*, რ-მაც მიიღო კონკრეტული გადაწყვეტილებანი გერმ. დემილიტარიზაციის, დენაციფიკაციისა და დემოკრატიზაციის, აგრეთვე გერმ. ახ. საზღვრების შესახებ.

1945 წ. 9 აგვ. სამოკავშირეო ვალდებულების შესაბამისად, სსრკ ჩაება იაპ. წინააღმდეგ ომში. საბჭ. ჯარებმა გაანადგურეს იაპონელთა კვანტუნის მილიონიანი არმია, გაათავისუფლეს მანჯურია, ჩრდ. კორეა, სამხრ. სახალინი და კურილის კ-ები. 2 სექტ. იაპონიამ კაპიტულაცია გამოაცხადა. საბჭ. ჯარების ამ გამარჯვებამ გააადვილა ჩინ., კორ. და ვიეტ. ბრძოლა დემოკრატიისა და დამოუკიდებლობისათვის (უფრო ვრცლად იხ. *დიდი სამამულო ომი 1941—45*).

**სსრკ სოციალიზმის შემდგომი განვითარებისა და განმტკიცების პერიოდში.** ძლევამოსილი ომის დამთავრების შემდეგ კომპარტიისა და საბჭ. ხალხის მთავარი ამოცანა გახდა დანგრეული სახ. მეურნ. აღდგენა, ქვეყნის შემდგომი განვითარება. ეს ამოცანები აისახა IV ხუთწლიან გეგმაში, რ-იც მიიღო სსრკ-ის უმაღლესი საბჭოს სესიამ 1946 წ. 19 მარტს.

1946—50 აღდგა და ახლად აშენდა 6200 მსხვილი სამრეწვ. საწარმო. ამაღლდა მშრომელთა მატერ. კეთილდღეობის დონე. დიდი მნიშვნელობა ჰქონდა 1947 ფულის რეფორმას, საბარათო სისტემის გაუქმებას, ჯარების შემცირებასა და სხვ.

1952 ოქტ-ში ჩატარდა კომპარტიის XIX ყრილობა, რ-მაც მოგვცა საერთაშ. არენაზე კლასობრივ ძალთა ახლებური განლაგების დახასიათება და მიიღო V ხუთწლიანი გეგმის დირექტივები (იხ. *სკკპ XIX ყრილობა*).

XIX ყრილობის შემდეგ მალე (1953 წ. 5 მარტი) გარდაიცვალა ი. სტალინი. კომპარტიასა და საბჭ. მთავრობას საქმიანობა უხდებოდათ II მსოფლიო ომის შედეგად არსებითად შეცვლილ საერთაშ. ვითარებაში. მნიშვნელოვნად ამაღლდა პირველი სოციალ. სახელმწიფოს საერთაშ. ავტორიტეტი.

სსრკ-სა და სხვა სოციალ. ქვეყნებს შორის დამყარდა ახ. ტიპის ურთიერთობა. გაფორმდა ორმხრივი ხელშეკრულებები მეგობრობისა და ურთიერთდახმარების თაობაზე. 1949 შეიქმნა ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭო. საბჭ. კავშირი დიდ დახმარებას უწევდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობას და კოლონ. მონობისაგან ახლად განთავისუფლებულ სახელმწიფოებს.

სკკპ XX ყრილობამ შეაჯამა V ხუთწლედის შედეგები, პრინციპულად გააკრიტიკა პიროვნების კულტის გამოვლინებანი, დაგმო პარტიული ცხოვრების, ხელმძღვანელობისა და რევ. კანონიერების დარღვევის ფაქტები, რ-თაც ადგილი ჰქონდათ წარსულში. პარტიამ აღმოფხვრა სოციალიზმისათვის უცხო ეს მოვლენა, დასახა ღონისძიებანი პარტ. და სახელმწიფოებრივი საქმიანობის ლენინური ნორმების აღდგენა-განვითარებისათვის.

სკკპ XXI ყრილობაზე ითქვა, რომ სოციალიზმმა სსრკ-ში მოიპოვა სრული და საბოლოო გამარჯვება. სოციალიზმის მატერ.-ტექ. ბაზის განმტკიცების შედეგად სსრკ გადაიქცა უძლეველ სახელმწიფოდ, მსოფლიო სოციალ. სისტემის საიმედო საყრდენად. სსრკ-ის ეკონ., სამეცნ.-ტექ. და თავდაცვითი ძლიერება შეუძლებელს ხდიდა კაპიტალიზმის რესტავრაციას. ყრილობამ გამოაცხადა კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შექმნის ხანგრძლივი პროგრამა, რ-ის რეალიზაციის გზაზე პირველი ნაბიჯები უნდა გადაედგა 7-წლიან გეგმას (1959—65).

**საბჭოთა კავშირი განვითარებული სოციალიზმის პერიოდში.** 1961 გაიმართა *სკკპ XXII ყრილობა*, რ-მაც მიიღო სკკპ III პროგრამა. ყრილობის შემდეგ დაჩქარდა 7-წლიანი გეგმის შესრულება. დიდი ყურადღება მიექცა სამეცნ.-ტექ. რევ. მიღწევათა დანერგვას, საზ. წარმოების ეფექტიანობის ამაღლებას. ქვეყნის საწარმოო ძალების მზარდი დონე, კაპიტ. მშენებლობის გრანდიოზული მასშტაბი ობიექტურად და კანონზომიერად მოითხოვდა ეკონ. მართვის მეთოდების გაუმჯობესებას, დაგეგმვისა და სტიმულირების მეცნ. ფორმების დანერგვას. მაგრამ სწორედ ამ სფეროში იქნა დაშვებული შეცდომები. 1957 დაარსებულმა სახ.-სამ. საბჭოებმა დაქსაქსა ხელმძღვანელობა რ-ნების მიხედვით, დაარღვია ერთიანი ტექ. პოლიტიკა, გააძნელა სამეცნ.-ტექ. რევ. მონაპოვართა დანერგვა. ხელმძღვანელობაში თავნაჩენმა სუბიექტივიზმმა და ვოლუნტარიზმმა განსაკუთრებით შეაფერხა სოფ. მეურნ. პროგრესი.

1964 წ. 14 ოქტ. სკკპ ცკ-ის პლენუმმა გაათავისუფლა ნ. ხრუშჩოვი ყველა პოსტიდან; სკკპ ცკ-ის პირველ მდივნად აირ-

წითელი დროშის აღმართვა რაიხსტაგზე. ბერლინი. 1945 წ. 2 მაისი.





დიზელების აწყობა საგამომცდელო საამქროში. ბრიანსკის მანქანათსაშენი ქარხანა.



ლენინის სახელობის დონეცკის მეტალურგიული ქარხნის ბრძმედის საამქრო.

ლენინის სახელობის ლენინგრადის ატომური ელექტროსადგური. მართვის ბლოკური დაფა.



ჩია ლ. *ბრეჟნევი*, მინისტრთა საბჭოს თავმჯდომარედ — ა. *კოსიგინი*. ცკ-ის 1964 ნოემბ. პლენუმმა დაგმო სუბიექტივიზმი და ვოლუნტარიზმი, გადაუდებელ საქმედ მიიჩნია ეკონომიკის მეცნიერული მართვის სრულყოფა, მატერ. დაინტერესებისა და მორალური წახალისების პრინციპებისადმი მეტი ყურადღება. 1965 მარტის პლენუმმა შეიმუშავა სოფ. მეურნ. აღმავლობის კომპლექსური პროგრამა, რ-ის შესაბამისადაც სწრაფად გაიზარდა კაპიტალდაბანდებანი სოფ. მეურნ-ში, განმტკიცდა სოფ. მეურნ. მატერ.-ტექ. ბაზა. წარმატებით შესრულდა შვიდწლედის ძირითადი დავალებანი. გაიზარდა ელექტროენერგეტიკის, მანქანათმშ., ლითონდამუშავების, ქიმ. მრეწვ. ხვ. წ. ამაღლდა მუშაკთა პროფ.-ტექ. კვალიფიკაცია. 1957 წ. 5 ოქტ. კოსმოსში შეიჭრა დედამიწის პირველი ხელოვნური თანამგზავრი. 1959 საბჭ. კოსმ. რაკეტამ მიაღწია მთვარეს. 1961 წ. 12 აპრ. საბჭ. მოქალაქე ი. *გაგარინი* საჰაერო ხომალდ „ვოსტოკით" პირველად გაფრინდა კოსმოსში, რაც შემდეგ საბჭ. კოსმონავტებისათვის თითქმის ჩვეულებრივ მოვლენად გადაიქცა. 1966 საბჭ. ხომალდი რბილად დაჯდა მთვარეზე, ხოლო 1970 იქვე დაეშვა „ლუნოხოდ-1", რ-მაც შეისწავლა დედამიწის თანამგზავრის ზედაპირი.

*სკკპ XXIII ყრილობამ* განსაზღვრა საბჭ. ქვეყნის შემდგომი განვითარების მიმართულება, დაამტკიცა VIII ხუთწლიანი გეგმის დირექტივები, ყურადღება გაამახვილა სახ. მეურნ. ყველა დარგში წარმოების ეფექტიანობის ამაღლებასა და შრომის ნაყოფიერების ზრდაზე.

XX ს. 60-იან წლებში საერთაშ. ვითარება ხასიათდებოდა სოციალიზმის პოზიციების შემდგომი განმტკიცებით. მკვეთრად გაიზარდა სოციალ. ქვეყნების წილი მსოფლიო მრეწვ. პროდუქციაში, კიდევ უფრო განმტკიცდა სოციალ. თანამეგობრობა, გაფართოვდა სოციალ. ქვეყნების თანამშრომლობა.

მსოფლიო სოციალ. სისტემის გავლენით გაძლიერდა ეროვნ.-განმათ. მოძრაობა, მოახლოვდა იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის აღსასრული. 1960 წ. 14 დეკ. საბჭ. დელეგაციის წინადადებით გაერთ. ერების ორგანიზაციამ მიიღო დეკლარაცია კოლონიალიზმის სრული და საბოლოო ლიკვიდაციის შესახებ. ახალგაზრდა დამოუკიდებელი ეროვნ. სახელმწიფოების უმრავლესობასთან საბჭ. კავშირმა დაამყარა მეგობრული ურთიერთობა და მჭიდრო თანამშრომლობა. პირველი სოციალ. სახელმწიფოს დახმარებით განვითარებად ქვეყნებში აშენდა ასობით სამრეწვ. საწარმო, ელსადგური, სამეცნ. და კულტ. ცენტრი.

თანამიმდევრულად ატარებდა რა პროლეტ. ინტერნაციონალიზმის პოლიტიკას, სკკპ განამტკიცებდა კავშირს კომუნისტურ და მუშათა პარტიებთან. მსოფლიო კომუნისტური მოძრაობის გენ. ხაზი განისაზღვრა 1957 და 1960 თათბირებზე მიღებულ დოკუმენტებში. სათანადო ნაყოფი გამოიღო სკკპ პრინციპულმა ბრძოლამ რევიზიონიზმის წინააღმდეგ, კომუნისტური პარტიების შეკავშირებისათვის. 1969 წ. 15—17 ივნ. მოსკოვში ჩატარდა კომპარტიების წარმომადგენელთა III საერთაშ. თათბირი, რ-მაც მიიღო მნიშვნელოვანი დოკუმენტი „თანამედროვე ეტაპზე იმპერიალიზმის წინააღმდეგ ბრძოლის ამოცანები და კომუნისტური პარტიების, ყველა ანტიიმპერიალისტური ძალის ერთიანობა".

საბჭ. ქვეყანა თანამიმდევრულად აგრძელებდა ბრძოლას დაძაბულობის შენელების, გამალებული შეიარაღების შეწყვეტის, მშვიდობიანი თანაარსებობის პრინციპის გატარებისათვის; სსრკ-ის წინადადებით 1963 წ. 5 აგვ. სსრკ-ს, აშშ-სა და ინგლისს შორის დაიდო შეთანხმება ატომური იარაღის ატმოსფეროში, კოსმოსში და წყლის ქვეშ გამოცდის აკრძალვის შესახებ, 1968 კი გაფორმდა საერთაშ. ხელშეკრულება ატომური იარაღის გაუვრცელებლობის თაობაზე.

*სკკპ XXIV ყრილობამ* დაამტკიცა IX ხუთწლიანი გეგმის დირექტივები. კომუნისტთა ამ ფორუმმა მიუთითა სამეცნ.-ტექ. რევ. მიღწევებისა და სოციალიზმის უპირატესობათა შერწყმის აუცილებლობაზე, ყურადღება გაამახვილა საწარმოო ფონდების კაპიტალდაბანდებათა და შრომითი რესურსების რაციონალურ გამოყენებაზე, სოც.-პოლიტ. სფეროში ყრილობამ პარტიის წინაშე დასახა საბჭ. საზ-ბის ერთიანობის შემდგომი განმტკიცების, კლასებისა და ერების შემდგომი დაახლოების, სოციალ. დემოკრატიის სრულყოფის ამოცანა.

სკკპ-ისა და საბჭ. მთავრობის აქტ. საგარეო პოლიტიკის შედეგი იყო ის, რომ XX ს. 70-იანი წწ. ისტორიაში შევიდა როგორც დაძაბულობის შენელების ათწლეული. ამ პერიოდის უმნიშვნელოვანესი მოვლენა იყო სსრკ-სა და გფრ-ს შორის 1970 გაფორმებული ხელშეკრულება, აგრეთვე გფრ-ის მიერ პოლონეთთან (1971) და ჩეხოსლოვაკიასთან (1972) დადებული ხელშეკრულებები, რ-ებმაც განამტკიცეს ევროპაში 1945 დაწესებული საზღვრების ხელშეუხებლობა. 1975 ივლ.-აგვ. სსრკ-ის ინიციატივით ჩატარდა 35 სახელმწიფოს თათბირი ევრ. უშიშროების საკითხებზე. უმაღლესი დონის ამ თათბირმა მიიღო დასკვნითი აქტი, რ-საც ჰქონდა დიდი საერთაშ. მნიშვნელობა. ამის შემდეგ უფრო მეტად გაძლიერდა დაძაბულობის შენელების ტენდენცია, რამდენადმე გაადვილდა მშვიდობიანი თანაარსებობის პრინციპის საერთაშ. ცხოვრებაში გატარება.

*სკკპ XXV ყრილობა* ზემოაღნიშნულ წარმატებათა დემონსტრაცია იყო. ამასთანავე პარტიის უმაღლესმა ორგანომ ყურადღება გაამახვილა ეკონ. პოლიტიკის პრინციპულ დებულებებსა და ქვეყნის პერსპექტივებზე. აღინიშნა, რომ ადამიანთა ახ. ისტ. ერთობის — საბჭ. ხალხის ჩამოყალიბების, საერთო-სახ. სახელმწიფოს განმტკიცების, მომწიფებული სოციალიზმის ეკონ. პოტენციალის გადიდების პირობებში სოც. განვითარების მთავარი ტენდენცია გახდა კლასების დაახლოება—შერწყმა, სოც. ერთგვაროვნების ჩამოყალიბება.

X ხუთწლიანი გეგმის შესრულების შედეგად კიდევ უფრო გაიზარდა სსრკ ეკონ. ძლიერება, გაფართოვდა და მნიშვნელოვნად განახლდა საწარმოო ფონდები. სამრეწვ. პროდუქციის ყოველწლიურმა გამოშვებამ 700 მლრდ. მანეთს გადააჭარბა. ეროვნ. შემოსავალი კი 450 მლრდ. მანეთამდე გაიზარდა. ეფექტიანობისა და ხარისხის ხუთწლედის შესრულების პროცესში, ბუნებრივია, თანდათან მრავლდებოდა ხარისხის ნიშნიან საწარმოთა რაოდენობა, განსაკუთრებით დიდი ყურადღება ექცეოდა ფართო მოხმარების საქონლის ხარისხის გაუმჯობესებას. სახ. მეურნ. ბევრ დარგში გამომჟღავნდა შრომითი რესურსების ნაკლებობა. ამიტომ ბევრი რამ გაკეთდა წარმოების კომპლ. მექანიზაციისა და ავტომატიზაციის სფეროში. შრომის ნაყოფიერების ზრდის შედეგად მიღებულ იქნა ეროვნ. შემოსავლის მატების 85%.

X ხუთწლედში სოფ. მეურნ. განვითარებას მოხმარდა 172 მლრდ. მანეთი. საგრძნობლად ამაღლდა სოფ. მეურნ. ტექ. აღჭურვილობის დონე; მელიორ. ღონისძიებათა განხორციელების შედეგად სას.-სამ. ბრუნვაში ახლად შევიდა რამდენიმე მლნ. ჰა მიწა. სოფელმა მიიღო გაცილებით მეტი რაოდენობით მინერ. სასუქი. ყოველივე ამან განაპირობა სოფ. მეურნ. პროდუქტიულობის გაზრდა 14%-ით.

სსრკ უახლეს ისტორიაში მნიშვნელოვანი მოვლენა იყო 1977 ახ. *კონსტიტუციის* მიღება, რ-მაც საკანონმდებლო წესით განამტკიცა საბჭ. ხალხის, კომუნისტური პარტიისა და საერთო-სახ. სახელმწიფოს მიღწევები სოც.-ეკონ. და კულტ. ცხოვრების ყველა სფეროში. ახ. კონსტიტუცია ისტორიაში შევიდა როგორც განვითარებული სოციალიზმის კონსტიტუცია (იხ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირის კონსტიტუცია*, *საქართველოს საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკის კონსტიტუცია*).

1981 საბჭ. ხალხი შეუდგა *სკკპ XXVI ყრილობის* მიერ დასახული ახ. ამოცანების განხორციელებას, XI ხუთწლიანი გეგმის დავალებათა შესრულებას. სკკპ და საბჭ. მთავრობა ყველა საშუალებას ხმარობს იმისათვის, რომ საბჭ. ხალხის შემოქმედებითი შრომისათვის შექმნას ხელსაყრელი საერთაშ. პირობები. კვლავ დიდი ყურადღება ეთმობა სოციალ. თანამეგობრობის განმტკიცებას, იმპერიალისტთა რეაქციული მისწრაფებებისა და ომის ზღვარზე ბალანსირების პოლიტიკის მხილებას, მშვიდობისა და სოც. პროგრესისათვის ბრძოლის გაძლიერებას.

სკკპ XXVI ყრილობის დადგენილების შესაბამისად, 1982 მაისში ცკ-ის პლენუმმა განიხილა და მოიწონა სსრკ სასურსათო პროგრამა 1990-მდე პერიოდისათვის. ამ დროიდან აგროსამრეწველო კომპლექსი პირველად იქნა მიჩნეული დაგეგმვისა და მართვის ობიექტად, განსაკუთრებული ყურადღება მიექცა სამეურნეო ანგარიშს და კოლექტიურ იჯარას, რაც შრომის ნაყოფიერების ამაღლების საიმედო საფუძვლად იქცა.

1982 წ. 10 ნოემბ. გარდაიცვალა ლ. *ბრეჟნევი*. ამ მომენტში ჩვენი ქვეყნის მრავალეროვანი მოსახლეობა კიდევ უფრო მჭიდროდ დაირაზმა პარტიის გარშემო. 12 ნოემბ. სკკპ ცკ-ის პლენუმმა გენერალურ მდივნად აირჩია ი. *ანდროპოვი*.

ქვეყნის პოლიტ. ცხოვრებაში დიდ მოვლენას წარმოადგენდა ცკ-ის 1983 ივნ. პლენუმი. ცკ-ის მდივნის კ. *ჩერნენკოს* მოხსენებასა და გენერალური მდივნის ი. ანდროპოვის სიტყვაში მთელი სისრულითაა გაანალიზებული ფაქტობრივი ვითარება, წარმოჩენილია ქვეყნის წარმატების საფუძვლებიც და ნაკლოვანებათა მიზეზებიც. პლენუმმა ყურადღება გაამახვილა იდეოლოგიური მუშაობის შემდგომი გაუმჯობესების, აგიტაცია-პროპაგანდის ფორმათა სრულყოფის პრობლემაზე.

1983 დეკ-ში სკკპ ცკ-ის პლენუმისა და უმაღლესი საბჭოს სესიაზე განიხილეს და დაამტკიცეს სსრკ ეკონ. და სოც. განვითარების 1984 სახელმწიფო გეგმა. მაღალი შეფასება მიეცა სსრკ სხვადასხვა რეგიონში ჩატარებულ ექსპერიმენტებს, რ-თა მიზანია მართვის სრულყოფა, შრომის ორგანიზაციისა და მატერ. სტიმულირების ფორმათა გაუმჯობესება.

**1984 წ. 9 თებ.** გარდაიცვალა სკკპ ცკ-ის გენერალური მდივანი ი. ვ. ანდროპოვი. 1984 წ. 13 თებ. გაიმართა სკკპ ცკ-ის რიგგარეშე პლენუმი. პლენუმმა ღრმა მწუხარება გამოთქვა ი. ვ. ანდროპოვის გარდაცვალების გამო. პლენუმმა სკკპ ცკ-ის გენერალურ მდივნად ერთხმად აირჩია კ. უ. ჩერნენკო.

ჩვენი პარტიისა და სახელმწიფოს ახალმა ხელმძღვანელმა თავის გამოსვლებში კვლავ გაამახვილა ყურადღება მართვის სფეროში არსებულ ნაკლოვანებებზე და სამეურნეო მექანიზმის სრულყოფის პრობლემებზე. მან გადაუდებელ ამოცანად გამოაცხადა იმ შეუსაბამობათა აღმოფხვრა, რ-ებიც ზოგჯერ თავს იჩენდნენ სიტყვასა და საქმეს, საზ-ბის რეალურ შესაძლებლობებსა და დაუსაბუთებელ პროგნოზებს შორის. სწორედ ამ ასპექტშია ამჟამად დასმული სკკპ IV პროგრამის ახ. რედაქციის მომზადების საკითხი, რ-საც განიხილავს და დაამტკიცებს პარტიის XXVII ყრილობა.

მიმდინარე ეტაპზე პარტია გმობს ვიწროუწყებრივი და კუთხური ინტერესებით ნაკარნახევ საქმიანობას, მაგრამ კიდევ უფრო მკაცრად იმაღლებს ხმას იმ ხელმძღვანელთა წინააღმდეგ, რ-ებიც კუთხურობასთან ბრძოლის საბაბით არსებითად ბოჭავენ ადგილობრივ ინიციატივას. კ. უ. ჩერნენკო აღნიშნავს, რომ სამეურნეო ინიციატივის, შემოქმედების განვითარება ეკონ. რეგიონების, გაერთიანებების, საწარმოების დონეზე ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი და საერთო სახელმწიფოებრივი ამოცანაა.

ქვეყნის მძლავრი ეკონ. პოტენციალი და საბჭ. სოციალ. ერების ურღვევი მეგობრობა განაპირობებს სსრ კავშირის დიდ საერთაშ. ავტორიტეტს, მის წარმატებებს ყველა ჯურის ომის გამჩაღებელთა მხილებისა და საყოველთაო მშვიდობის დაცვისათვის ბრძოლაში.

სკკპ-ის ალკკ-ისა და პროფკავშირების შესახებ იხ. სტატიები: *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია, სრულიად საკავშირო ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი, პროფესიული კავშირები* სსრ კავშირისა.

*ლიტ.*: История СССР. С древнейших времен до наших дней, в 2-х сериях, в 12 тт., т. 1—10, М., 1966—73; Краткая история СССР, 2 изд., ч. 1—2, Л., 1972; Очерки истории СССР, т. 1—9, М., 1953—58; დიადი 60 წელი, თბ., 1983; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1—8, თბ., 1970—79.

*ა. ბენდიანიშვილი.*

## VI. სახალხო მეურნეობა

**ზოგადი დახასიათება.** სსრკ-ის ეკონ. სისტემის საფუძველს შეადგენს სოციალ. საკუთრება წარმოების საშუალებებზე. ის აღმოცენდა და დამკვიდრდა 1917 დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების და სსრკ-ში სოციალიზმის მშენებლობის შედეგად.

ოქტ. რევოლუციამდე რუსეთი საგრძნობლად ჩამორჩებოდა განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებს. მრეწვ. პროდუქციის წარმოებით იგი მსოფლიოში V, ხოლო ევროპაში IV ადგილზე იდგა.

ომამდელ ხუთწლედებში მიღწეულ იქნა მრეწვ. და სოფ. მეურნ. მნიშვნელოვანი ზრდა. სოციალ. ინდუსტრიალიზაციის, სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციისა და კულტ. რევ. განხორციელებამ ქვეყანა სოციალიზმის გამარჯვებამდე მიიყვანა. ამან კი უზრუნველყო მრეწვ. პროდუქციის წარმოების მხრივ სსრკ-ის II ადგილი მსოფლიოში და I ევროპაში. ინდუსტრიალიზაციის შედეგად შეიქმნა თანამედროვე მრეწვ., რამაც განამტკიცა სახელმწ. საკუთრება — სოციალ. საკუთრების საფუძველი.

1930-იანი წწ. ბოლოს დაიწყო სსრკ-ის განვითარების ახ. ეტაპი — გამარჯვებული სოციალიზმის განმტკიცებისა და კომუნიზმზე თანდათანობით გადასვლის ეტაპი. მაგრამ II მსოფლიო ომმა მოითხოვა ქვეყნის ეკონ. გადაყვანა სამხ. რელსებზე. ამ ომში საბჭ. ხალხმა ფაშისტურ გერმანიაზე ეკონ. გამარჯვება მოიპოვა.

ფაშისტური აგრესიის შედეგად ქვეყანამ დაკარგა ეროვნ. სიმდიდრის დაახლ. 30%, თუმცა IV ხუთწლედში განადგურებული მეურნეობა მნიშვნელოვნად აღდგა. სახ. მეურნ. აღდგენა ხორციელდებოდა შიგა რესურსების ხარჯზე; ამავე დროს სსრკ დიდ დახმარებას უწევდა აღმ. ევრ. განთავისუფლებული ქვეყნების ხალხებს, რითაც ეკონ. საფუძველს უყრიდა შემდგომში სოციალ. თანამეგობრობას. ეკონ. წარმატებით განვითარებამ ომის შემდგომ პერიოდში ქვეყნის ეკონ. პოტენციალის მნიშვნელოვანი ზრდა გამოიწვია.

განვითარებული სოციალ. საზ-ბის ეკონომიკა საერთოდ ხასიათდებოდა მეცნ.-ტექ. რევოლუციის მიღწევათა შეერთებით მეურნ. სოციალ. სისტემის უპირატესობებთან. სსრკ-ის ეკონომიკა წარმოადგენს ერთიან სახ.-სამ. კომპლექსს, რ-იც მოიცავს საზ. წარმოების ყველა რგოლს.

ქვეყნის ეკონომიკა აერთიანებს ყველა მოკავშირე რესპ. და ეკონ. რ-ნების ეკონომიკას. სსრკ-ის ერთიანი სახ.-სამ. კომპლექსი ჩამოყალიბდა მოკავშირე რესპუბლიკების ეკონ. სპეციალიზაციისა და კოოპერირების გზით.

ქვეყნის ეკონომიკა ვითარდება სოციალ. ქვეყნების ეკონომიკასთან, კერძოდ, ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს ქვეყნებთან მჭიდრო კავშირში.

სსრკ-ის ბოლო ხუთწლიანი გეგმები და მათი განხორციელება კომუნიზმის მატერ.-ტექ. ბაზის შექმნის, ახ. საზ. ურთიერთობათა ჩამოყალიბების, ახ. ადამიანის ფორმირებისა და სოციალ. ცხოვრების წესის შემდგომი განვითარების მნიშვნელოვანი ეტაპებია. მისი მთავარი ამოცანაა კომპარტიის კურსის თანამიმდევრული განხორციელება, ხალხის ცხოვრების მატერ. და კულტ. დონის ამაღლება საზ. წარმოების დინამ. და პროპორციული განვითარების საფუძველზე. ყველაფერ ამას ჩვენმა ქვეყანამ მიაღწია სახ. მეურნ. ყველა რგოლში მეცნ.-ტექ. პროგრესის დაჩქარებით, შრომის ნაყოფიერების ზრდით, მუშაობის ხარისხის გაუმჯობესებით.

XI ხუთწლედის მთავარი ამოცანის განხორციელებაში წამყვანი როლი მრეწველობას ეკუთვნის. მისი პროდუქცია 36%-ით გაიზრდება, აბსოლ. მატება კი 183,5 მლრდ. მანეთს მიაღწევს.

სოფ. მეურნ. განვითარების მთავარი მიმართულებაა თანამიმდევრული ინტენ-



შჩოკინოს საწარმოო გაერთიანება „აზოტის" ერთ-ერთ უბანზე. ტულის ოლქი.

ცხრ. 5. — მრეწველობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება

| | 1940 | 1970 | 1975 | 1983 |
|---|---|---|---|---|
| ელექტროენერგია, მლრდ. *კვტ. სთ* | 48,6 | 741 | 1039 | 1416 |
| ნავთობი (აირის კონდენსატის ჩათვლით), მლნ. ტ | 31,1 | 353 | 491 | 616 |
| ბუნებრივი აირი, მლრდ. მ$^3$ | 3,2 | 198 | 289 | 536 |
| ქვანახშირი, მლნ. ტ | 166 | 624 | 701 | 716 |
| თუჯი, მლნ. ტ | 14,9 | 85,9 | 103 | 110 |
| ფოლადი, მლნ. ტ | 18,3 | 116 | 141 | 153 |
| შავი ლითონის ნაგლინი, მლნ. ტ | 13,1 | 92,5 | 115 | 122 |
| რკინის მადანი, მლნ. ტ | 29,9 | 197 | 235 | 245 |
| მინერალური სასუქი, მლნ. ტ | 0,8 | 13,1 | 22,0 | 29,7* |
| სინთეზური ფისი და პლასტმასა, ათ. ტ | 10,9 | 1670 | 2838 | 4419 |
| ქიმიური ბოჭკო და ძაფი, ათ. ტ | 11,1 | 623 | 955 | 1353 |
| ავტოსაბურავი, მლნ. ც. | 3,0 | 34,6 | 51,5 | 62,0 |
| სინთეზური სარეცხი საშუალება და საპონი, ათ. ტ | 705 | 1907 | 2336 | 2752 |
| ტურბინა, მლნ. *კვტ* | 1,2 | 16,2 | 18,9 | 15,4 |
| ლითონსაჭრელი ჩარხები, ათ. ც. | 58,4 | 202 | 231 | 190 |
| სამჭედლო-საწნეხი მანქანა, ათ. ც. | 4,7 | 41,3 | 50,5 | 57,5 |
| საგლინი მოწყობილობა, ათ. ტ | 10,2 | 152 | 154 | 145 |
| ნავთობაპარატურა, ათ. ტ | 15,5 | 118 | 135 | 208** |
| საქსოვი დაზგა, ათ. ც. | 1,8 | 19,8 | 31,3 | 21,4 |
| სართავი მანქანა, ათ. ც. | 1,1 | 4,8 | 5,4 | 4,3 |
| მსუბუქი ავტომობილი, ათ. ც. | 5,5 | 344 | 1201 | 1315 |
| ტრაქტორი, ათ. ც. | 31,6 | 459 | 550 | 564 |
| მარცვალასაღები კომბაინი, ათ. ც. | 12,8 | 99,2 | 97,5 | 118 |
| ბამბასაკრეფი მანქანა, ათ. ც. | 5 | 5,9 | 7,6 | 10,1 |
| ქაღალდი, მლნ. ტ | 0,8 | 4,2 | 5,2 | 5,7 |
| ცემენტი, მლნ. ტ | 5,8 | 95,2 | 122 | 128 |
| ასაწყობი რკინაბეტონის კონსტრუქციები და ნაკეთობები, მლნ. მ$^3$ | 0,3 | 84,6 | 114 | 127 |
| სამშენებლო აგური, მლრდ. ც. | 7,6 | 43,2 | 47,2 | 42 |
| ბამბის ქსოვილი, მლნ. მ$^2$ | 2715 | 6152 | 6634 | 7300 |
| შალის ქსოვილი, მლნ. მ$^2$ | 155 | 643 | 740 | 745 |
| სელის ქსოვილი, მლნ. მ$^2$ | 272 | 707 | 779 | 720 |
| აბრეშუმის ქსოვილი, მლნ. მ$^2$ | 67 | 1146 | 1508 | 1900 |
| თეთრეულის ტრიკოტაჟი, მლნ. ც. | 127 | 814 | 955 | 1173 |
| ზედა ტრიკოტაჟი, მლნ. ც. | 59 | 415 | 466 | 474 |
| ტყავის ფეხსაცმელი. მლნ. წყვილი | 212 | 679 | 698 | 745 |
| საყოფაცხოვრებო საათი, მლნ. ც. | 2,8 | 40,2 | 55,1 | 69,1 |
| რადიომიმღები მოწყობილობა ათ, ც. | 178 | 7815 | 8376 | 9297 |
| ტელევიზორი ათ. ც. | 0,3 | 6682 | 6960 | 8578 |
| მ. შ. ფერადი გამოსახულების მისაღებად, ათ. ც. | — | 46 | 589 | 3408 |
| საყოფაცხოვრებო მაცივარი, ათ. ც. | 3,5 | 4140 | 5579 | 5700 |
| საყოფაცხოვრებო სარეცხი მანქანა, ათ. ც. | — | 5243 | 3286 | 4248 |
| მოტოციკლი და მოტოროლერი, ათ. ც. | 6,7 | 833 | 1029 | 1127 |
| ხორცი, I კატეგორიის სუბპროდუქტების ჩათვლით, მლნ. ტ | 1,5 | 7,1 | 9,9 | 10,2 |
| თევზჭერა, ზღვის ნადირთა რეწვა და ზღვის პროდუქტები, მლნ. ტ | 1,4 | 7,8 | 10,4 | 9,9 |
| კარაქი, ათ. ტ | 252 | 963 | 1231 | 1455*** |
| შაქრის ფხვნილი, მლნ. ტ | 2,2 | 10,2 | 10,4 | 12,4 |
| მცენარეული ზეთი, მლნ. ტ | 0,8 | 2,8 | 3,3 | 2,8 |
| კონსერვი, მლნ. პირობითი ქილა | 1,1 | 10,7 | 14,6 | 17,1 |

* საკვები ნივთიერების 100%-ზე გადაანგარიშებით; ** 1983, მლნ. მანეთებში; *** დამხმარე მეურნეობაში მიღებული პროდუქციის ჩათვლით: ხორცი — 16 მლნ. ტ, კარაქი — 1563 ათ. ტ.

სიფიკაცია სას.-სამ. წარმოების ტექ. აღჭურვილობისა და ქიმიზაციის, მიწების მელიორაციის, წარმოების კონცენტრაციის გაღრმავების ზრდის საფუძველზე. სოფ. მეურნ. პროდუქციის წარმოების საშ. წლ. მოცულობა 1976—80 წინა ხუთწლედთან შედარებით 16%-ით გაიზარდა.

მნიშვნელოვნად გაიზრდება ტრანსპ. ყველა სახის ტვირთბრუნვა. გათვალისწინებულია უახლესი და სპეციალიზებული სატრანსპ. საშუალებების დანერგვა, სარკინიგზო ტრანსპ. მოძრავი შემადგენლობისა და ფლოტის სიმძლავრის არსებითი ზრდა.

XI ხუთწლედის მთავარი ამოცანის გადაწყვეტაში ძირითად როლს თამაშობს ტექ. პროგრესის ტემპების დაჩქარება. XI ხუთწლედი გამოირჩევა სოციალ. განვითარებისა და მოსახლ. ცხოვრების დონის ამაღლების მასშტაბურობითა და კომპლექსურობით.

**მრეწველობა**. მიუხედავად იმისა, რომ მეფის რუსეთში არსებობდა ცალკეული კარგად აღჭურვილი და ორგანიზებული საწარმოები, მრეწვ. ტექ. დონე მთლიანად დაბალი იყო, ხოლო მისი სტრუქტურა ჩამორჩენილი (ელექტროენერგეტიკის ხვ. წ. შეადგენდა მრეწვ. მთლიანი პროდუქციის 0,3%-ს, მანქანათმშ. და ლითონდამუშავება — 9%-ს, ქიმ. მრეწვ. — 3%-ს). ასეთი დისპროპორციისა და დარგების არარაციონალური შეთანაწყობის გამო ქვეყნის ეკონომიკა უცხოეთის კაპიტალზე იყო დამოკიდებული. 1913 რუსეთი 8-ჯერ უფრო ნაკლებ მრეწვ. პროდუქციას აწარმოებდა, ვიდრე აშშ, 3,5-ჯერ ნაკლებს, ვიდრე გერმანია, 3-ჯერ ნაკლებს, ვიდრე დიდი ბრიტანეთი და 1,5-ჯერ ნაკლებს, ვიდრე საფრანგეთი. 1913 რუსეთის ხვ. წ. მსოფლიოს მრეწვ. პროდუქციაში 4%-ს შეადგენდა. I მსოფლიო ომის, სამოქალაქო ომისა და სამხ. ინტერვენციის დამანგრეველი შედეგების შედეგად ქვეყნის სამრეწვ. პოტენციალი მნიშვნელოვნად დაეცა: 1920 მსხვილი მრეწვ. პროდუქციის მოცულობა 1913-თან შედარებით 7-ჯერ შემცირდა. სამოქალაქო ომის დამთავრების შემდეგ დაიწყო მრეწვ. აღდგენა. 1926 მრეწვ. პრაქტიკულად აღდგენილი იყო, 1927 კი მრეწვ. პროდუქციის საერთო მოცულობამ 1913 დონეს გადააჭარბა, მაგრამ სოციალიზმის მშენებლობისათვის, ქვეყნის ეკონ. დამოუკიდებლობისა და თავდაცვის განმტკიცებისათვის აუცილებელი იყო მძლავრი მძიმე მრეწვ. შექმნა, წარმოების საშუალებათა წარმოების განვითარება.

I, II და ნაწილობრივ III ხუთწლიანი გეგმების შესრულების, ახ. სამრეწვ. საწარმოების მშენებლობის შედეგად სამრეწვ. წარმოების საერთო მოცულობამ 1940 წ. 7,7-ჯერ გადააჭარბა 1913 პროდუქციის მოცულობას. მრეწველობაში ჩამოყალიბდა მაღალგანვითარებული ეკონომიკისათვის დამახასიათებელი პროპორციები. წარმოების საშუალებათა წარმოების წილი („ა" ჯგუფი) მრეწვ. პროდუქციის საერთო მოცულობაში მნიშვნელოვნად გაიზარდა.

ცხრ. 6. — სოფლის მეურნეობის პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება (მეურნეობის ყველა კატეგორიის მიხედვით), მლნ. ტ

| | 1940 | 1965 | 1975 | 1983 |
|---|---|---|---|---|
| მარცვლეული | 95,6 | 121,1 | 140,1 | 189,1* |
| ნედლი ბამბა | 2,24 | 5,66 | 7,86 | 9,22 |
| შაქრის ჭარხალი (საფაბრიკო) | 18,0 | 72,3 | 66,3 | 81,8 |
| მზესუმზირა | 2,64 | 5,45 | 4,99 | 5,04 |
| სელის ბოჭკო | 0,35 | 0,48 | 0,49 | 0,4 |
| კარტოფილი | 76,1 | 88,7 | 88,7 | 83,1 |
| ბოსტნეული | 13,7 | 17,6 | 23,4 | 29,1 |
| ხორცი (საკლავი წონა) | 4,7 | 10,0 | 15,0 | 16,0 |
| რძე | 33,6 | 72,6 | 90,8 | 96,4 |
| კვერცხი, მლრდ. ც. | 12,2 | 29,1 | 57,4 | 74,7 |
| მატყლი | 0,16 | 0,36 | 0,47 | 0,45** |

* 1980; ** 1982.

ომმა დიდი ზიანი მიაყენა სსრკ-ის სახ. მეურნეობას. 1945 მრეწვ. მთლიანი პროდუქცია 1940-თან შედარებით შემცირდა 8%-ით, მოხმარების საგნების წარმოება — 41%-ით, ელექტროენერგიის წარმოება — 11%-ით, ნავთობის მოპოვება — 38%-ით, ყველა სახის ქსოვილის გამოშვება — 59%-ით, ტყავის ფეხსაცმლისა — 70%.

IV, V და შემდგომ ხუთწლედებში სსრკის მრეწველობაში მნიშვნელოვანი სტრუქტურული ცვლილებები მოხდა. ამჟამად ქვეყნის მრეწვ. ახასიათებს წარმოების ტექ. დონის ზრდა. დაჩქარებულად ვითარდება ის დარგები, რ-ებიც უზრუნველყოფენ ტექ. პროგრესს.

სამრეწვ. წარმოების საერთო მოცულობა 1980 წ. 1965-თან შედარებით 2,8-ჯერ გაიზარდა. ამასთან უპირატესად ვითარდებოდა წარმოების საშუალებათა წარმოება (მრეწვ. პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოების შესახებ იხ. ცხრ. 5).

ელექტროენერგეტიკა რევოლუციამდელ რუსეთში ეყრდნობოდა პატარა თესებს. მდ-ების ენერგია პრაქტიკულად გამოუყენებელი იყო. 1913 ელექტროენერგიის გამომუშავებამ შეადგინა 2 მლრდ. *კვტ·სთ*. ამ დარგის განვითარებას დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა სოციალ. მშენებლობის ყველა ეტაპზე. უკვე 1920 საბჭოების სრულიად რუს. VIII ყრილობაზე მიღებულ იქნა „გოელროს" გეგმა, რ-ითაც გათვალისწინებული იყო 30 რ-ნული ელექტროსადგურის მშენებლობა. ამ გეგმის წარმატებით განხორციელება წარმოადგენდა მთელი სახ. მეურნ. განვითარება-აღდგენის საფუძველს. 1930 ელექტროენერგიის წარმოებამ შეადგინა 8,4 მლრდ. *კვტ·სთ*. თანამედროვე ენერგეტიკისათვის დამახასიათებელია ენერგოსისტემებში ელექტროენერგიის წარმოების ცენტრალიზაციის მაღალი დონე; საერთო სარგებლობის ელექტროსადგურები და ბლოკსადგურები იძლევა მთელი ქვეყნის ელექტროენერგიის 97%-ს. ელექტროგადამცემი ხაზების ფართო მშენებლობის შედეგად შესაძლებელი გახდა სსრკ-ის ევრ. ნაწილის ელექტროენერგეტ. ქსლის შექმნა და სსრკ-ის ერთიანი ელექტროენერგეტ. სისტემის ფორმირება. ელექტროენერგიის წარმოების ზრდა სახ. მეურნ. ყველა დარგის ელექტრიფიკაციის საფუძველია.

სათბობი მრეწველობა. 1913 სათბობის მოპოვებამ (პირობითად გადაანგარიშებული) შეადგინა 48,2 მლნ. ტ, ხოლო 1982 წ-ში — 1990,2 მლნ. ტ. ქვეყნის სათბობი მრეწვ. საფუძველია წიაღში არსებული ქვანახშირის, ნავთობისა და აირის მარაგი. საბჭ. წლებში არსებითად შეიცვალა სათბობის გამოყენების სტრუქტურა, კერძოდ, გაიზარდა მისი გამოყენება ელექტროენერგეტიკაში. გაუმჯობესდა სათბობი ბალანსის სტრუქტურა, მოპოვების ტექნიკა და ტექნოლოგია.

ნავთობის მრეწველობა. 1913 ნავთობის მოპოვებამ შეადგინა 10,3 მლნ. ტ, 1983 წ.—616 მლნ. ტ. ამ დარგის განლაგება ქვეყნის ტერიტორიაზე არსებითად შეიცვალა. ნავთობის მოპოვების ძირითადი რ-ნის (ბაქოს) გარდა საბჭ. ხელისუფლების წლებში აითვისეს ახ. (ვოლგა-ურალის) ნავთობ-აირის საბადოები. შეიქმნა დიდი ნავთობმოპოვებითი ბაზები დას. ციმბირსა და დას. ყაზახეთში, რ-ებიც იძლევიან საერთო მოპოვების 35%-ს. დას. ციმბირი უკვე I ადგილზეა ქვეყანაში ნავთობის მოპოვებით.

აირის მრეწველობა შეიქმნა საბჭ. ხელისუფლების წლებში (უმთავრესად 1950—60-იანი წწ.). მაშინ აირის მოპოვების ძირითადი რ-ნები იყო სარატოვის ოლქი, ჩრდ. კავკასია, უკრაინა, უზბეკეთი. ამჟამად მიმდინარეობს სამუშაოები ახ. დიდი საბადოების ასათვისებლად (ორენბურგისა და ტიუმენის ოლქები, კომის ასსრ და თურქმ. სსრ). ბუნებრივი აირი გამოიყენება საწვავის სახით ელექტროსადგურებში, შავ მეტალურგიაში და სხვ. ფართოდაა დანერგილი ქ-ებისა და სოფლების გაზიფიკაცია. ნავთობმოპოვებითი, აირისა და ნავთობგადასამუშ. მრეწველობისათვის აწარმოებენ მძლავრ საბურღავ დანადგარებს, ნავთობსაქაჩ და სხვა მოწყობილობებს.

შავი და ფერადი მეტალურგია ჩვენს ქვეყანაში მძლავრ მინერ.-სანედლეულო ბაზას ეყრდნობა. რკინის მადნის მოპოვება 1983 შეადგენდა 245 მლნ. ტ (1940 წ. — 29,9 მლნ. ტ). რკინის მადნის ძირითადი ათვისებული საბადოებია ურალის, კრივოი-როგისა და ქერჩის რკინის მადნის აუზები, დაზვერილი — კურსკის მაგნ. ანომალია, სოკოლოვ-სარიბაის აუზი და სხვ.

თანამედროვე მეტალურგია მაღალკონცენტრირებული დარგია. ორგანიზებულია მაღალლეგირებული, ცეცხლგამძლე, უჟანგავი, მჟავაგამძლე და სხვა სახის ფოლადისა და შენადნობების წარმოება ენერგეტ. და საავიაციო მანქანათმშ. და კოსმ. ტექნიკისათვის.

დიდი მიღწევებია მოპოვებული ფერად მეტალურგიაში — მადნის მოპოვებასა და ძვირფასი ლითონების წარმოებაში. სსრკ-ს აქვს ალუმინის, სპილენძის, ტიტანის, მაგნიუმისა და სხვ. ფერადი ლითონების განვითარებული წარმოება. გაფართოვდა ამ დარგის ნედლეულის ბაზა; მექანიზებულია ძირითადი შრომატევადი პროცესები; განვითარებულია მადნის მოპოვება ღია წესით; სრულყოფილია ლითონის გამოცალკევება მადნისაგან და ნედლეულის კომპლ. გამოყენება.

ქიმიური და ნავთობქიმიური მრეწველობა. რევოლუციამდელ რუსეთში ძირითადად მცირე ქ-ნები იყო, რ-ებიც ნახევრად შინამრეწველურად ამუშავებდნენ უმარტივეს ქიმიკატებს. სსრკ-ში ჯერ კიდევ ომამდელ ხუთწლედში შეიქმნა მძლავრი მრავალდარგოვანი ქიმ. ინდუსტრია, ნედლეულითა და ენერგეტ. რესურსებით მდიდარ რ-ნებში აშენდა მძლავრი ქიმ. ქ-ნები და კომბინატები. სწრაფად განვითარდა ეს დარგი 50-იანი წწ. ბოლოდან, 60—70-იან წლებში კი განსაკუთრებული ტემპით იზრდებოდა. ამ დროს შეიქმნა ახ. დარგები და საწარმოები — სინთეზური კაუჩუკის, ამიაკის, სინთეზური საღებრების, ქიმ. ბოჭკოსა და ძაფის, პლასტმასების, ავტოსაბურავების, მინერ. სასუქების წარმოება. სოფ. მეურნეობისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა მინერ. სასუქების წარმოების განვითარებას, აგრეთვე სინთეზური ცილების, ვიტამინების, ანტიბიოტიკების დამზადებას, რაც ასე აუცილებელია მეცხოველეობის პროდუქტიულობის გაზრდისათვის. მინერ. სასუქების წარმოებით სსრკ I ადგილზეა მსოფლიოში. ქიმ. მრეწვ. დიდი მასშტაბით განვითარება სახ. მეურნ. ქიმიზაციის საფუძველია.

მანქანათმშენებლობა, რ-იც სახ. მეურნ. ყველა დარგის ტექ. პროგრესს უზრუნველყოფს, მაღალი ტემპებით ვითარდება. რევოლუციამდელ რუსეთში დაზგების საერთო რაოდენობის 3/4-ს იმპორტული დაზგები შეადგენდა. ჩვენს ქვეყანაში მანქანათმშ. მრეწვ. წამყვანი დარგია, რ-შიც დასაქმებულია მუშების 1/3. დარგს მძლავრი საცდელ-საკონსტრუქტორო და ექსპერ. ბაზები აქვს.

ენერგეტიკული და ელექტროტექნიკური მოწყობილობა რევოლუციამდელ რუსეთში თითქმის არ მზადდებოდა. ინდუსტრიალიზაციის წლებში ამ დარგში შეიქმნა მსხვილი საწარმოები, რ-ებიც უშვებენ ტექნიკურად სრულყოფილ, მაღალმწარმოებლურ მოწყობილობებს. 1940-თვის გამოშვებული ორთქლის ტურბინების სიმძლავრემ 100 *მეგვტ* მიაღწია. 1971—75 დაიწყო

აესებისათვის საჭირო მოწყობილობის სერიული გამოშვება. ელექტროტექ. მრეწველობა უზრუნველყოფს სახ. მეურნეობას სხვადასხვა სიმძლავრის მაღალხარისხოვანი ელექტრონული მანქანებით, ელექტროთერმული დანადგარებით, აკუმულატორებითა და ელექტროტექ. მოწყობილობის სხვა სახეებით.

ძირეული გარდაქმნები მოხდა ლითონდასამუშ. მოწყობილობის წარმოებაში. 1917-მდე ეს დარგი ამზადებდა ძირითადად მარტივ დაზგებს. 30-იან წლებში აითვისეს მძლავრი უნიკალური დაზგების, სახარატო ავტომატების, ნახევრად ავტომატების, პროგრამული მართვის მქონე დაზგების წარმოება.

სარკინიგზო ტრანსპ. ხელახალი ტექ. აღჭურვის მიზნით 1950-იანი წწ. II ნახევარში დაიწყო ელმავლებისა და თბომავლების სერიული გამოშვება.

1980 გამოუშვეს 2199 ათ. ცალი ავტომობილი. IX ხუთწლედში საექსპლუატაციოდ გადაეცა ვოლგის საავტ. ქ-ნა (საპროექტო სიმძლავრით 660 ათ. მსუბუქი ავტომობილი წელიწადში). გაფართოვდა ავტომობილების ტიპაჟი, გაიზარდა მათი ტექ.-საექსპლუატაციო ხარისხი, კერძოდ, სიჩქარე, ტვირთზიდვა და გამძლეობა. ამაღლდა სპეციალიზებული ავტომობილების წარმოება, დაბალი ტემპ-რისა და ცხელი ჰავის პირობებში საექსპლუატაციო მანქანების გამოშვება.

70-იან წლებში, სოფ. მეურნ. დაჩქარებული განვითარების პროგრამასთან დაკავშირებით, სატრაქტორო და სას.-სამ. მანქანათმშენებლობა გადავიდა მძლავრი აგრეგატების გამოშვებაზე. გამოდის აგრეთვე ჭარხლის, ბამბის, სელის, კარტოფილის ასაღები და სხვა კომბაინები. ამჟამად სსრკ უშვებს მაღალმწარმოებლურ მიწასათხრელ მანქანებს, მოსიარულე ექსკავატორებს, შექმნილია სამშენებლო-სამონტაჟო სამუშაოების მექანიზაციისათვის საჭირო მძლავრი ამწეები. მრეწვ. მაღალგანვითარებული დარგი გახდა სამშენებლო და საგზაო მანქანათმშენებლობა.

მსუბუქი მრეწველობისათვის საჭირო მოწყობილობის დიდი ნაწილი 1917-მდე უცხოეთიდან შემოჰქონდათ. ამჟამად ჩვენს ქვეყანაში განვითარებულია საფეიქრო მანქანათმშ. და ხელსაწყოების წარმოება ფეხსაცმლისა და მსუბუქი მრეწვ. სხვა დარგებისათვის. ინერგება თანამედროვე მოწყობილობანი და ახ. ტექნოლ. პროცესები. შექმნილია მანქანა-მოწყობილობათა წარმოება კვების მრეწველობისათვის, ვაჭრობისა და საზ. კვებისათვის.

მნიშვნელოვნად გაიზარდა ხე-ტყის დასამუშ. და ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობის მოცულობა. ხე-ტყის დამზადების მრეწვ. უკვე მექანიზებული დარგია. ძირეული ცვლილებები მოხდა ცელულოზა-ქაღალდის მრეწველობაში. აშენდა ცელულოზა-ქაღალდის დიდი კომბინატები (სოლიკამსკის, კამის, სეგეჟის, არხანგელსკის, კრასნოიარსკის, სიქტივკარის) და ბრატსკის სატყეო მრეწვ. კომპლექსი.

მაღალი ტემპებით ვითარდება მსუბუქი მრეწვ. ყველა დარგი. 1983 წ. 1940-თან შედარებით ბამბის ქსოვილების გამოშვება გაიზარდა 2,7-ჯერ, შალისა — 4,8-ჯერ, სელის — 2,6-ჯერ, აბრეშუმის — 28-ჯერ, ტყავის ფეხსაცმლისა — 3,5-ჯერ. შეიქმნა ხელოვნური ტყავის, ბეწვის და სხვა ახ. საწარმოები. 1970—82 მსუბუქი მრეწვ. მთლიანი პროდუქციის მოცულობა 52%-ით გაიზარდა. ქიმ. ნედლეულის წარმოების ზრდის საფუძველზე 1966—82 სწრაფი ტემპით ვითარდებოდა ტრიკოტაჟისა და აბრეშუმის მრეწველობა. 1976—80 დარგის ხელახალი ტექ. შეიარაღების პროცესი განსაკუთრებული ინტენსიურობით ხორციელდებოდა, რის შედეგადაც გაუმჯობესდა საწარმოების მუშაობის ტექ.-ეკონ. მაჩვენებლები.

კვების მრეწვ. მთლიანი პროდუქციის მოცულობა 1982 წ. 1970-თან შედარებით 48%-ით გაიზარდა. გაფართოვდა კვების პროდუქტების ასორტიმენტი, შეიცვალა წარმოების ტერიტ. განლაგება, დაიწყო პროდუქციის ისეთი სახეების გამოშვება, როგორიცაა კვების კონცენტრატები, ახალგაყინული ხილი და ბოსტნეული, ვიტამინიზებული კვების პროდუქტები, რძის და ხილის კონსერვები. მნიშვნელოვნად გაფართოვდა ხორცისა და თევზეულის კონსერვების ასორტიმენტი.

50—60-იან წლებში იწყება მაღალხარისხოვანი, კულტურულ-საყოფაცხოვრებო დანიშნულების საქონლის მასობრივი წარმოება. გამოდის რადიომიმღებები (მ. შ. ტრანზისტორული), რადიოლები, ტელევიზორები, მაგნიტოფონები, მაცივრები, სარეცხი მანქანები, მტვერსასრუტები, ელექტროსამართებლები, ფოტო- და კინოგადასაღები აპარატურა. სწრაფი ტემპებით იზრდება ავეჯის, ყველა სახის ჭურჭლის წარმოება.

მიკრობიოლ. და კომბინირებული საკვების მრეწვ. დიდად განვითარდა 1966—82 წლებში. მიკრობიოლ. სინთეზის საფუძველზე აწარმოებენ საკვებ ცილებს, ამინომჟავებს, ვიტამინებს, ანტიბიოტიკებს, ბაქტერიულ სასუქებს.

**სოფლის მეურნეობა** ქვეყნის სახ.-სამ. კომპლექსის მნიშვნელოვანი ნაწილი და მატერ. წარმოების ერთ-ერთი ძირითადი სფეროა, რ-იც დიდ გავლენას ახდენს მშრომელთა კეთილდღეობის ამაღლებასა და საბჭ. ეკონომიკის განვითარების ტემპებზე.

საბჭ. ხელისუფლების წლებში სოფ. მეურნეობაში მნიშვნელოვანი სოც.-ეკონ. ძვრები მოხდა. ლენინური კოოპ. გეგმის შესაბამისად შეიქმნა და ეფექტურად მოქმედებს მსხვილი სოციალ. სახელმწიფო და კოოპ. სას.-სამ. საწარმოების — საბჭ. მეურნეობების და კოლ-ბების სისტემა. სოფ. მეურნ. ჩამორჩენილი, უმთავრესად ხელით შრომაზე დამყარებული წარმოებიდან გადაიქცა მსხვილ, ტექნიკურად აღჭურვილ დარგად, რ-იც მნიშვნელოვან როლს თამაშობს მსოფლიო ეკონომიკაში. სსრკ სოფ. მეურნ. პროდუქციის (მარცვლეული, ბამბა, მცენარეული და ცხოველური ცხიმი, ბეწვეული და სხვ.) დიდი ექსპორტიორია.

მიღწევები სოფ. მეურნეობაში სკკპ აგრ. პოლიტიკის შედეგია, რ-იც იცავს კოლმეურნე გლეხობისა და მუშათა კლასის ინტერესებს. საბჭ. სახელმწიფომ მეფის რუსეთისაგან მემკვიდრეობით მიიღო ტექნიკურად ჩამორჩენილი, მცირეპროდუქტიული, წვრილგლეხური სოფ. მეურნეობა. უმნიშვნელოვანესი აგრ. პრობლემების კომპლ. გადაწყვეტის შედეგად სოფ. მეურნეობაში დიდი ძვრები მოხდა. გაიზარდა სოფ. მეურნ. პროდუქციის ძირითად სახეობათა წარმოება (იხ. ცხრ. 6) და სახელმწ. შესყიდვის მოცულობა.

გაუმჯობესდა სოფ. მეურნ. დარგობრივი სტრუქტურა, გაიზარდა მეცხოველეობის პროდუქციის ხვ. წ. სოფ. მეურნ. მთლიანი პროდუქცია 1983 წ. 1940-თან შედარებით გაიზარდა 2,7-ჯერ.

შრომის ნაყოფიერებისა და წარმოების მოცულობის ზრდამ, ეკონ. სტიმულების გაძლიერებამ უზრუნველყო კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობების შემოსავლისა და რენტაბელობის ამაღლება. 1983 ბოლოს სსრკ-ში იყო 22,2 ათ. საბჭ. მეურნ. და 26 ათ. კოლ-ბა. სას.-სამ. წარმოების ზრდის ერთ-ერთი ფაქტორია სათესი ფართობის გადიდება, რაც შესაძლებელი გახდა ყამირი და ნასვენი მიწების ათვისებისა და სახნავის გამოყენების გაუმჯობესების შედეგად (ნათესი ფართობის განაწილების შესახებ იხ. ცხრ. 7).

კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობების ეკონ. მდგომარეობის განმტკიცებასთან, მათი მატერ.-ტექ. ბაზის განვითარებასა და სოფ. მეურნ. დარგების ინდუსტრიალიზაციასთან ერთად მნიშვნელოვნად გაიზარდა კვალიფიცირებული კადრების რაოდენობა, კიდევ უფრო დაიხვეწა სას.-სამ. წარმოების მართვის ფორმები და მეთოდები.

სოფლად მნიშვნელოვანი სოც.-ეკონ. ცვლილებები მოხდა, რ-ებიც კიდევ უფრო აჩქარებენ ქალაქისა და სოფლის მოსახლ. ცხოვრების დონის დაახლოებას. გაიზარდა კოლმეურნეთა და საბჭ. მეურნეობებში მომუშავეთა შრომითი ანაზღაურება. ისინი უზრუნველყოფილი არიან პენსიითა და სოც. დაზღვევით. შესამჩნევად გაიზარდა მოხმარების საზ. ფონდები. სახე იცვალა სოფელმა, მისმა კულტურამ და ყოფამ. თითქმის ყველა სოფელი ელექტროფიცირებულია, ბევრი — გაზიფიცირებულიც. სოფლის თითქმის ყოველ მეორე მოსახლეს აქვს საშ. (სრული ან არასრული) ან უმაღლესი განათლება. სოფლად აიგო და კვლავ შენდება ბევრი სკოლა, საავადმყოფო, კინოთეატრი, კლუბი, კულტურის სახლი, საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატი, მაღაზია, სასადილო, საბავშვო ბაღი, დღითი დღე იზრდება კეთილმოწყობილბინებიანი სახლების რაოდენობა.

სოფ. მეურნ. მთლიანი და სასაქონლო პროდუქციის დიდ ნაწილს აწარმოებენ კოლ-ბები და საბჭ. მეურნეობები. სოფ. მეურნ. პროდუქტების ნაწილი (უმთავრესად კარტოფილი, ბოსტნეული, ხორცი, რძე, კვერცხი) კოლმეურნეებს, მუშებსა და მოსამსახურეებს მოჰყავთ პირადი სარგებლობის დამხმარე მეურნეობებში. ამ პროდუქტებს ისინი უმეტესად პირადი მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად იყენებენ, ნამატს მიჰყიდიან სახელმწიფოს ან საკოლმეურნეო ბაზარზე გააქვთ.

საბჭ. ხელისუფლების წლებში დიდი მუშაობა ჩატარდა სოფ. მეურნ. ძირითადი ფონდებით უზრუნველყოფისათვის. იზრდება მანქანა-ტრაქტორთა პარკების რაოდენობა. სოფ. მეურნ. აღჭურვილია ტრაქტორებით, ხორბლის, სიმინდის, ჭარხლის,

ცხრ. 7. — ნათესი ფართობი, მლნ. ჰა

| | 1940 | 1965 | 1970 | 1982 |
|---|---|---|---|---|
| ნათესი ფართობი, სულ | 150,6 | 209,1 | 206,7 | 213,0* |
| მარცვლეული | 110,7 | 128,0 | 119,3 | 120,8* |
| მ. შ. | | | | |
| საშემოდგომო ხორბალი | 14,3 | 19,8 | 18,5 | 20,4 |
| საგაზაფხულო ხორბალი | 26,0 | 50,4 | 46,7 | 36,8 |
| საშემოდგომო ჭვავი | 23,1 | 16,0 | 10,0 | 9,8 |
| სამარცვლე სიმინდი | 3,7 | 3,2 | 3,4 | 4,1 |
| ქერი | 11,3 | 19,7 | 21,3 | 29,7 |
| შვრია | 20,2 | 6,6 | 9,2 | 11,5 |
| ფეტვი | 6,0 | 3,3 | 2,7 | 2,8 |
| წიწიბურა | 2,0 | 1,8 | 1,9 | 1,7 |
| ბრინჯი | 0,2 | 0,2 | 0,4 | 0,7 |
| მარცვლეულ-პარკოსანი კულტურები | 3,2 | 6,8 | 5,1 | 5,2 |
| ტექნიკური კულტურები | 11,8 | 15,3 | 14,5 | 14,3* |
| მ. შ.: | | | | |
| ბამბა | 2,1 | 2,4 | 2,8 | 3,18 |
| შაქრის ჭარხალი (საფაბრიკო) | 1,2 | 3,9 | 3,4 | 3,53 |
| მზესუმზირა | 3,5 | 4,9 | 4,8 | 4,25 |
| სართავი სელი | 2,1 | 1,5 | 1,3 | 1,01 |
| კარტოფილი და ბოსტნეულ-ბაღჩეული | 10,0 | 10,6 | 10,1 | 9,2* |
| მ. შ.: | | | | |
| კარტოფილი | 7,7 | 8,6 | 8,1 | 6,9 |
| ბოსტნეული | 1,5 | 1,4 | 1,5 | 1,7 |
| საკვები კულტურები | 18,1 | 55,2 | 62,8 | 68,7* |

* 1983.

სელის ასაღები და სხვა კომბაინებით. მთავარი საველე სამუშაოები (ხვნა, მარცვლეულის, ბამბისა და ჭარხლის თესვა, მარცვლეული და სასილოსე კულტურების მოსავლის აღება) მთლიანად მექანიზებულია. სოფ. მეურნეობაში კაპიტ. დაბანდებების გაზრდამ განაპირობა სას.-სამ. წარმოების ტექ. პროგრესი. თითქმის ყველა საბჭ. მეურნეობა, კოლ-ბა და მეურნეობათაშორისი სას.-სამ. საწარმო ელექტრიფიცირებულია. ისინი ელექტროენერგიას ძირითადად სახელმწ. ენერგოსისტემიდან იღებენ. სოფ. მეურნ. მატერ.-ტექ. ბაზის განვითარებაში დიდ როლს თამაშობს ქიმიზაცია და მელიორაცია.

სხვადასხვა სახეობის სას.-სამ. წარმოება გაერთიანებულია ორ ძირითად დარგში: მიწათმოქმედება (მემინდვრეობა, მეხილეობა, მებოსტნეობა და სხვ.) და მეცხოველეობა (მესაქონლეობა, მეღორეობა, მეცხვარეობა, მეფრინველეობა და სხვ.), რ-თა სწორი ურთიერთშეხამება უზრუნველყოფს მიწის, მატერ. და შრომითი რესურსების რაციონალურ გამოყენებას.

კოლ-ბებს, საბჭ. მეურნეობებსა და სხვა სახელმწ. სას.-სამ. საწარმოებს 1982 წ. 1 ნოემბრისათვის სარგებლობაში ჰქონდათ 1052,2 მლნ. ჰა მიწის ფართობი, მ. შ. 556,3 მლნ. ჰა სას.-სამ. სავარგულებისათვის, რ-თაგან 226,7 მლნ. ჰა სახნავი მიწაა, 34,9 მლნ. ჰა—ბუნებრივი სათიბი და 286,8 მლნ. ჰა — ბუნებრივი საძოვარი.

საზ. მეცხოველეობის განვითარების თანამედროვე ეტაპი დარგის ინტენსიფიკაციითა და პროდუქტიულობის მყარი ზრდით ხასიათდება. მეცხოველეობა ვითარდება საკვები ბაზის განუხრელი განმტკიცების, ჯოგის ჯიშობრივი შემადგენლობის სრულყოფის, მისი მოვლა-პატრონობის გაუმჯობესების საფუძველზე. კოლ-ბები და საბჭ. მეურნეობები აწარმოებენ მემცენარეობის პროდუქტებს, რ-ებიც საშუალებას იძლევიან უზრუნველყონ ჯოგი მრავალფეროვანი და სრულფასოვანი საკვებით. იზრდება ანტიბიოტიკებისა და მიკროელემენტების წარმოება და გამოყენება მეცხოველეობაში.

მეცხოველეობის წამყვან დარგებთან (მესაქონლეობა, მეღორეობა, მეცხვარეობა, მეფრინველეობა) ერთად საბჭ. ხელისუფლების წლებში განვითარდა მეცხენეობა, ნადირთმოშენება, მეირმეობა, მეფუტკრეობა, მეაბრეშუმეობა და სხვ. სსრკ ყოველწლიურად აგზავნის საზღვარგარეთ სხვადასხვა ჯიშის ცხენს, ბეწვეულსა და სხვ.

მნიშვნელოვნად გაიზარდა პროდუქტიული საქონლის სულადობა (იხ. ცხრ. 8), მეცხოველეობის ძირითადი პროდუქტების წარმოება და სახელმწ. შესყიდვა. მეცხოველეობის განვითარებაში დიდ როლს თამაშობს ვეტ. სამსახური.

სოფ. მეურნ. პროდუქციის ამა თუ იმ სახეობას აწარმოებენ იმ რ-ნში, სადაც ამისათვის ყველაზე ხელსაყრელი ბუნებრივი და ეკონ. პირობებია. თითოეულ მათგანში ვითარდება წამყვანი და დამატებითი სას.-სამ. დარგები, რ-თა რაციონალური შეხამება უზრუნველყოფს სოფ. მეურნ. კომპლ. განვითარებას.

რსფსრ-ის სოფ. მეურნეობას მრავალმხრივი ხასიათი აქვს. სსრკ-ის ევრ. ნაწილის არაშავმიწანიადაგიან ზონაში მეცხოველეობა (სარძეო მესაქონლეობა, მეღორეობა) ერწყმის სელისა და კარტოფილის წარმოებას, მებოსტნეობას. ცენტრ. შავმიწანიადაგიან რ-ნში და ჩრდ. კავკასიაში გარდა მარცვლეული კულტურებისა აშენებენ ჭარხალსა და ზეთოვან კულტურებს, მისდევენ მებაღეობას, მევენახეობას, მეთამბაქოეობას; ვოლგისპირეთში მოჰყავთ ზეთოვანი კულტურები. ამ რ-ნებში ასევე გავრცელებულია სარძეო-სახორცე მესაქონლეობა, მეღორეობა, მეცხვარეობა, მეფრინველეობა. დას. და აღმ. ციმბირის სამხრ. ოლქებში მარცვლეულის წარმოების გარდა განვითარდა სახორცე-სარძეო მესაქონლეობა და მეცხვარეობა. შორეულ აღმ-ში სწრაფი ტემპებით ვითარდება სარძეო მესაქონლეობა, მეღორეობა, მეფრინველეობა; მიწათმოქმედებაში — კარტოფილის მოყვანა და მებოსტნეობა, სოიისა და ბრინჯის თესვა.

უკრ. სსრ წილად მოდის ხორბლის მთლიანი მოსავლის, შაქრის ჭარხლის დამზადების, მზესუმზირას, თამბაქოს, სართავი სელის, მებოსტნეობის, მებაღეობისა და მევენახეობის პროდუქციის მნიშვნელოვანი რაოდენობა, განვითარებულია სახორცე და სარძეო მესაქონლეობა, მეღორეობა, მეფრინველეობა. ლიტვ., ლატვ. და ესტ. სსრ-ებში მეცხოველეობის განვითარება შეხამებულია სართავი სელის, კარტოფილის და ბოსტნეულის წარმოებასთან. ბელორ. სსრ-ში მოჰყავთ კარტოფილი, სართავი სელი, ბოსტნეული; განვითარებულია მეცხოველეობა. მოლდ. სსრ-ში განვითარებულია მემცენარეობის დარგები (მ. შ. მებაღეობა და მევენახეობა), მესაქონლეობა, მეღორეობა, მეფრინველეობა.

ყაზ. სსრ მარცვლეულის, ცხვრის ხორცის, მატყლისა და ყარაკულის ტყავის დიდი მწარმოებელია. უზბ., ტაჯ. და თურქმ. სსრ-ები სპეციალიზებული არიან ბამბის წარმოებაზე (ნედლი ბამბის მთლიანი მოსავლის 86%, 1982). განვითარებულია აგრეთვე ბრინჯის თესვა, მებაღეობა, მევენახეობა. მეცხოველეობის წამყვანი დარგი — მეცხვარეობა — შეხამებულია მესაქონლეობასთან. ყირგ. სსრ-ში მებამბეობა შეხამებულია ჭარხლის თესვასთან, მეთამბაქოეობასთან, განვითარებულია მესაქონლეობა და წმინდამატყლიანი მეცხვარეობა.

საქ., სომხ. და აზერბ. სსრ-ებში აწარმოებენ ტექ. კულტურებს (მ. შ. თამბაქოს), ყურძენს, ხილს. საქართველოში სწრაფი ტემპით ვითარდება ჩაის წარმოება, აზერბაიჯანში — ბამბისა. მეცხოველეობიდან წამყვანია მესაქონლეობა და მეცხვარეობა.

თანამედროვე სოფ. მეურნეობისათვის დამახასიათებელია წარმოების კონცენტრაციისა და სპეციალიზაციის პროცესის გაღრმავება. 70-იან წლებში შეიქმნა სამეცნ.-საწარმოო და საწარმოო-სამეცნ. გაერთიანებები—მეცნ. და წარმოების კავშირის ახ. ფორმა. მეურნეობათაშორისი კოოპერირების, სოფ. მეურნ. და წარმოების ინტეგრაციის პროცესმა მიგვიყვანა წარმოების კონცენტრაციის ისეთი უფრო მაღალი ფორმების წარმოქმნამდე, როგორიცაა აგრ.-სამრეწვ. კომპლექსები, საწარმოები და გაერთიანებები. აგრ.-საწარმოო კოოპერირება საშუალებას იძლევა დამუშავებითი მრეწვ. მივუახლოვოთ ნედლეულის ზონებს, უზრუნველვყოთ ნედლეულის წარმოების ტექნოლ. პროცესის, მისი გადამუშავებისა და მზა პროდუქტის რეალიზაციის უწყვეტობა, რასაც პირველხარისხოვანი მნიშვნელობა აქვს სას.-სამ. წარმოების ინტენსიფიკაციისა და მისი ეფექტურობის ამაღლებისათვის.

**ტრანსპორტი.** სსრკ-ში ყველა სახის საერთო სარგებლობის (სარკინიგზო, სამდ., საზღვ., საჰაერო, საავტ., მილსადენი) და არასაერთო სარგებლობის (სამრეწვ.) ტრანსპორტი სახელმწ. სოციალ. საკუთრებას წარმოადგენს. სატრანსპ. საშუალებათა ნაწილი ეკუთვნის კოლ-ბებს, აგრეთვე კერძო პირებს (ინდივიდ. მსუბუქი ავტომობილები, საცურაო საშუალებანი და სხვ.). 1982 რკინიგზის ხაზის საექსპლუატაციო სიგრძე იყო 143,3 ათ. *კმ* (1940 წ.—106,1 ათ. *კმ*), მ. შ. ელექტრიფიცირებულია 45,7 ათ. *კმ*. ტვირთბრუნვამ შეადგინა 3600 მლრდ. ტ·*კმ* (1983), მგზავრთბრუნვამ — 362,2 მლრდ. მგზავრი/*კმ*.

სსრკ-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში, ჩრდ. და ცენტრ. ციმბირში, აგრეთვე ევრ. ჩრდილოეთში ტვირთის გადაზიდვაში წამყვანია სამდ. ტრანსპორტი (ამ რ-ნების ტვირთბრუნვის 70—80%). უმთავრესად გააქვთ მინერ.-სამშენებლო მასალა, ხე-ტყე და ნავთობპროდუქტები, ქვანახშირი და მადანი. 1983 ტვირთბრუნვამ შეადგინა 273 მლრდ. ტ·*კმ*, გადაყვანილია 142 მლნ. მგზავრი. წყლის გზის საექსპლუატაციო სიგრძეა 138,9 ათ. *კმ* (1982), აქედან ხელოვნურია 21,2 ათ. *კმ*. ამაღლდა საზღვ. ტრანსპ. როლი და მნიშვნელობა. იგი ძირითადად ემსახურება სსრკ-ის საგარეო ვაჭრობას (ტვირთბრუნვის 90%-ზე მეტი მოდის საგარეო-სავაჭრო გადაზიდვებზე). ტვირთბრუნვა 888 მლრდ. ტ·*კმ*, მგზავრთბრუნვა 2,4 მლრდ. მგზავრი/*კმ* (1983).

საავტ. ტრანსპ. განვითარება დაკავშირებულია გზათა ქსლის მშენებლობასთან. საავტ. გზის საექსპლუატაციო სიგრძეა 1387,1 ათ. *კმ* (1982), ტვირთბრუნვა 490 მლრდ. ტ·*კმ*, მგზავრთბრუნვა 423,3 მლრდ. მგზავრი/*კმ* (1983). ომის შემდგომ წლებში განსაკუთრებით განვითარდა მილსადენი ტრანსპორტი, რ-ითაც გადააქვთ მოპოვებული ნავთობის 90%-ზე მეტი. 1982 ნავთობ- და ნავთობპროდუქტსადენების ქსლის სიგრძემ 72,9 ათ. *კმ* მიაღწია, ტვირთბრუნვამ 1306,8 მლრდ. ტ·*კმ*. აირსადენების სიგრძეა 144 ათ. *კმ* (1982), ტვირთბრუნვა — 863,4 მლრდ. ტ·*კმ* (1983).

სსრკ-ის საჰაერო ხაზები ერთმანეთთან აკავშირებს ქვეყნის 3500-ზე მეტ ქალაქსა და დიდ დასახლ. პუნქტს. პირველი საჰაერო ხაზი გაიხსნა 1923. შიგა საჰაერო ხაზების სიგრძეა 811 ათ. *კმ* (1982; საერთაშ. ავიახაზებთან ერთად —1026 ათ. *კმ*). საჰაერო კავშირი არის დამყარებული მსოფლიოს 40 ქვეყანასთან (ტრანსციმბირის, ტრანსატლანტიკური, ტრანსაზიური მაგისტრალები). 1983 აეროფლოტის თვითმფრინავებმა გადაიყვანეს 109,5 მლნ. მგზავრი, გადაიტანეს 3105 ათ. ტ (1982) ტვირთი და ფოსტა.

თვითმფრინავებსა და შვეულმფრენებს ფართოდ იყენებენ სახ. მეურნ. სხვადასხვა დარგში. სოფლის და სატყეო მეურნეობებში ავიაქიმ. სამუშაოთა მოცულობამ 102,7 მლნ. ჰა შეადგინა (1982).

**საშინაო და საგარეო ვაჭრობა.** საშინაო ვაჭრობა დიდ როლს თამაშობს სსრკ-ის მოსახლ. ცხოვრების დონის ამაღლებაში. მისი განვითარება ხასიათდება მაღალი და მდგრადი ტემპით, რ-იც შეესაბამება შემოსავლის ზრდასა და მოსახლ. გადახდისუნარიანობის მოთხოვნას. ვაჭრობასა და საზ. კვებაში დაკავებულია სახ. მეურნ. ყველა მუშამოსამსახურის 7%-ზე მეტი. საბჭ. ვაჭრობის ძირითადი ფორმაა სახელმწ. ვაჭრობა, რ-იც დაფუძნებულია საერთო-სახ. საკუთრებაზე. სახელმწ. ვაჭრობა ძირითადად ქალაქის მოსახლეობას ემსახურება. თავისი ორგანიზაციების მეშვეობით კოლ-ბებისა და საბჭ. მეურნეობებისაგან შეისყიდება კარტოფილის, ბოსტნეულის, ბაღჩეული კულტურებისა და ხილის მნიშვნელოვანი ნაწილი. კოოპ. ვაჭრობა ემსახურება სოფლის მოსახლეობას უმთავრესად სამომხმარებლო კოოპ. მეშვეობით, რ-იც აგრეთვე შეისყიდის სოფ. მეურნ. პროდუქტებს კოლ-ბებისაგან, საბჭ. მეურნეობებისა და სოფლის მოსახლეობისაგან. სამომ-

ცხრ. 8. — საქონლისა და ფრინველის სულადობა, მლნ. სული

| | 1941 | 1966 | 1971 | 1984 |
|---|---|---|---|---|
| მსხვ. რქ. საქონელი . . . . . . | 54,8 | 93,4 | 99,2 | 119,4 |
| მ. შ. | | | | |
| ძროხა . . . . . . . . . | 28,0 | 39,3 | 39,8 | 43,8 |
| ღორი . . . . . . . . . . | 27,6 | 59,6 | 67,5 | 78,5 |
| ცხვარი . . . . . . . . . | 80,0 | 129,8 | 138,0 | 145,0 |
| თხა . . . . . . . . . . | 11,7 | 5,5 | 5,4 | 6,5 |
| ფრინველი . . . . . . . . | 255,7 | 490,7 | 652,7 | 1104,5* |

* 1983.

ხმარებლო კოოპერაცია ახორციელებს საკომისიო ვაჭრობასაც სოფ. მეურნ. პროდუქტებით (უმთავრესად ქ-ებში). სახელმწ. და კოოპ. ვაჭრობასთან ერთად ნებადართულია საკოლმ. ვაჭრობა (კოლ-ბებს, კოლმეურნეებს და სხვა მოქალაქეებს სოფ. მეურნ. პროდუქციის ნამეტი გააქვთ საკოლმ. ბაზრებში). ვაჭრობის სხვადასხვა ფორმების თანაფარდობაში შეიმჩნევა სახელმწ. ვაჭრობის როლის ამაღლების ტენდენცია. საშინაო ვაჭრობის განვითარება განპირობებულია საქონლის წარმოების გაფართოებითა და მოსახლ. ფულადი შემოსავლის გადიდებით, მას ახასიათებს საცალო საქონელბრუნვის დინამიკა, რ-ისთვისაც კანონზომიერია ზრდის მაღალი ტემპები. ტვირთბრუნვის განვითარების კანონზომიერება, მისი ზრდის უფრო მაღალი ტემპი სოფლის მოსახლ. ერთ სულზე გაანგარიშებით, ქალაქთან შედარებით, ხელს უწყობს ქალაქისა და სოფლის მოსახლ. ცხოვრების პირობების თანდათანობით დაახლოებას. საშინაო ვაჭრობის დიდი სპეციფ. დარგია საზ. კვება, რ-ის საქონელბრუნვა გამუდმებით იზრდება.

საშინაო ვაჭრობის ეფექტურობის მნიშვნელოვანი ეკონ. მაჩვენებელია ხარჯების ბრუნვა, რ-იც დაკავშირებულია საქონლის წარმოებიდან მომხმარებლამდე მიტანის დანახარჯებთან. მიმოქცევის ხარჯების საერთო დონე თანდათან მცირდება. საცალო ვაჭრობის მატერ.-ტექ. ბაზა მოიცავს მაღაზიების, სასადილოების, კაფეების, რესტორნებისა და სასაუზმეების ფართო ქსელს. საშინაო ვაჭრობის სახელმწ. მართვის უმაღლესი რგოლი და საერთოდ მთელი სავაჭრო სისტემის ცენტრია სსრკ ვაჭრობის სამინისტრო. იგი კოორდინაციას უწევს საცალო, საბითუმო ვაჭრობისა და საზ. კვების განვითარებას, არეგულირებს სხვა სამინი'ტროებისა და უწყებების სავაჭრო საქმიანობას.

საგარეო ვაჭრობა. II მსოფლიო ომის (1939—45) დამთავრების შემდეგ წარმოიშვა 2 მსოფლიო ეკონ. სისტემა— სოციალ. და კაპიტალ., ორი პარალელური მსოფლიო ბაზარი — სოციალ. ქვეყნების ბაზარი და კაპიტალ. ქვეყნების ბაზარი. სსრკ-ის და სხვა სოციალ. ქვეყნების ეკონ. ზრდამ და ახ. მსოფლიო სოციალ. ბაზრის წარმოქმნამ განაპირობა სსრკ-ის საგარეო ვაჭრობის ბრუნვის მნიშვნელოვანი ზრდა სხვა სოციალ. ქვეყნებთან. 1946-თან შედარებით 1950 იგი 3-ჯერ გაიზარდა. საგარეო ვაჭრობა 1951—75 განსაკუთრებით სწრაფი ტემპებით ვითარდებოდა, ამ პერიოდში მისი მოცულობა 17,3-ჯერ გაიზარდა. 1971—75 საგარეო ვაჭრობა შევიდა განვითარების ხარისხობრივად ახ. პერიოდში, რაც, ერთი მხრით, დაკავშირებული იყო ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრი ქვეყნების თანამშრომლობის შემდგომი გაღრმავებისა და სრულყოფის კომპლ. პროგრამის განხორციელებასთან, მეორე მხრით — ეკონომიკურად განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებთან ეკონ. ურთიერთობაში ახ. ეტაპის დაწყებასთან. სსრკ-ის საგარეო ვაჭრობაში ძირითადი ადგილი უჭირავს ვაჭრობას სოციალ. ქვეყნებთან, პირველ რიგში ეკონ. ურთიერდახმარების საბჭოს წევრებთან. 1982 სსრკ-ს საგარეო ეკონ. კავშირი ჰქონდა 143 ქვეყანასთან და ვაჭრობის მოცულობა 119576 მლნ. მან. შეადგენდა. სსრკ სოციალ. ქვეყნებს აწვდის მანქანათმშ. პროდუქციას, ნავთობს, აირს, ნავთობპროდუქტებს, ელექტროენერგიას, რკინის მადანს, ხე-ტყის მასალას, ბამბას და სხვ. ამ ქვეყნებს სსრკ-ში შემოაქვთ მანქანები, აპარატურა, ფართო მოხმარების საგნები და სხვ. ყველაზე მეტია საქონელბრუნვა გდრ-თან, პოლონეთთან, ბულგარეთთან, ჩეხოსლოვაკიასთან, იუგოსლავიასთან, უნგრეთთან. ეკონომიკურად განვითარებულ ქვეყნებში (გფრ, იაპონია, აშშ, ფინეთი, იტალია, ინგლისი, შვეცია) სსრკ-ს შეაქვს მანქანები, ქიმ. საქონელი, ხე-ტყის მასალა და სხვ. იმპორტში ჭარბობს მეტალ. მოწყობილობა, სას.-სამ. მანქანები, დიდდიამეტრიანი მილები, გემები და გემთმოწყობილობა და სხვ. განვითარებადი ქვეყნებიდან სსრკ-ის უდიდესი პარტნიორებია ინდოეთი, სირია, ალჟირი, ბრაზილია, არგენტინა. ამ ქვეყნებს სსრკ აწვდის მანქანა-მოწყობილობებს, ხელსაწყოებს, ნედლეულის მნიშვნელოვან სახეებს და ნახევარფაბრიკატებს. სსრკ მათგან ღებულობს მზა ნაწარმს, სასურსათო საქონელს და ნედლეულს, ხილს, ბამბის ბოჭკოს, ნატურალურ კაუჩუკს, ქსოვილებსა და სხვ.

**ეკონომიკური რაიონები.** ეკონ. დარაიონების ობიექტური საფუძველია შრომის ტერიტ. დანაწილება, ხოლო მისი ეკონ. არსია საზ. წარმოების ეფექტიანობის ამაღლება სპეციალიზაციისა და კომპლ. განვითარების შედეგად.

რევოლუციამდელ რუსეთში საწარმოო ძალებისა და ტერიტ. სატრანსპ. ქსლის განვითარების არასაკმარისი დონის გამო შრომის დანაწილებაში სერიოზული დისპროპორცია იყო. ადმ.-ტერიტ. დაყოფა არ შეესაბამებოდა სამეურნეო მოთხოვნებს. საბჭ. ხელისუფლების პირველივე წლებიდან ეკონ. დარაიონება გახდა ქვეყნის სახ. მეურნ. ადმ. გარდაქმნის ორგ. ნაწილი. გოელროს გეგმაში, რ-საც ვ. ი. ლენინმა პარტიის მეორე პროგრამა უწოდა, ორგანულად იყო დაკავშირებული ელექტრიფიკაციისა და ეკონ. დარაიონების იდეები. თეზისებში, რ-ებიც განიხილა და მოიწონა მთავრობის კომისიამ მ. კალინინის თავ-რეობით (1921), ჩამოყალიბებული იყო სოციალ. ეკონ. დარაიონების ძირითადი პრინციპები. ეს პრინციპები გამოიყენეს სახ.-სამ. გეგმების დამუშავებისას ქვეყნის ეკონ. განვითარების ყველა ეტაპზე.

სსრკ-ში ძირითადი რაიონთშემქმნელი ფაქტორებია საწარმოთა ტექ.-ეკონ. კომპლექსურობის მიზანშეწონილობა, აგრეთვე წარმოების განვითარების დონე, საზ. მეურნ. წყობა, შრომის ტერიტ. დანაწილება, ადმ. წყობა, ბუნებრივი გარემო.

ეკონ. რ-ნი წარმოადგენს ეკონ. თვალსაზრისით ქვეყნის ნაწილს, რ-ის საფუძველია ტერიტ.-საწარმოო კომპლექსი; ამ უკანასკნელს ახასიათებს წარმოების დარგების გარკვეული შეთანაწყობა მ. შ. მრავალგვარი კავშირით, ეკონ.-გეოგრ. მდებარეობისა და ისტ. წარსულის ერთიანობა, რ-ებიც უზრუნველყოფენ მოცემული რ-ნის სპეციალიზაციას შრომის ტერიტ. დანაწილებაში.

სსრკ-ში მოქმედი ეკონ. დარაიონების სქემა დამტკიცდა 1963 და დაზუსტდა 1966. ამჟამად ქვეყნის ტერიტ. იყოფა 18 მსხვილ ეკონ. რ-ნად, ცალკეა გამოყოფილი მოლდ. სსრ.

ჩრდ.-დასავლეთის რ-ნი (ლენინგრ., ფსკოვის, ნოვგოროდის, ვოლოგდის, არხანგელსკის, მურმანსკის ოლქები, კარელიისა და კომის ასსრ-ები). ფართ. 1663 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 13,8 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 70%. ხასიათდება სამრეწვ. წარმოების მკვეთრი უპირატესობით სოფ. მეურნეობასთან შედარებით. განსაკუთრებით გამოირჩევა მანქანათმშ. მაღალი დონით (გემთმშენებლობა, ელექტროტექნიკა, ხელსაწყოთმშენებლობა). საკავშ. მნიშვნელობა აქვს აგრეთვე ხე-ტყის, სამთო-ქიმ., თევზის მრეწველობას, ფერად მეტალურგიას. სოფ. მეურნ. დაქვემდებარებულ როლს ასრულებს, აღსანიშნავია სელის მოყვანა. რ-ნის ეკონ. ცხოვრებაში დიდ როლს თამაშობს სატრანსპ. მეურნეობა (განსაკუთრებით საზღვ. ფლოტი).

ცენტრ. რ-ნი (მოსკ., კალინინის, რიაზანის, სმოლენსკის, ვლადიმირის, ივანოვის, კოსტრომის, იაროსლავლის, ბრიანსკის, კალუგის, ორიოლის, ტულის ოლქები). ფართ. 485,1 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 29,4 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა—70,6%. სსრკ-ის მასშტაბით ეს უმნიშვნელოვანესი რ-ნი გამოირჩევა ფართო საწარმოო პროფილით. გამოიყოფა მაღალგანვითარებული მანქანათმშ. (უმთავრესად ავტომშენებლობა, დაზგების წარმოება, ელექტროტექნიკა და ელექტრონიკა), მსუბუქი (ძირითადად საფეიქრო), ქიმ. (განსაკუთრებით რეზინის) მრეწვ., აგრეთვე საშენ მასალათა (უმთავრესად მინის) წარმოება. დიდ როლს თამაშობს რ-ნის სამეცნ.-ტექ. და საპროექტო სპეციალიზაცია. სოფ. მეურნ. ძირითადი მიმართულებაა ქალაქის მოსახლ. უზრუნველყოფა ახ. პროდუქტებითა და ხილით.

ვოლგა-ვიატკის რ-ნი (გორკის, კიროვის ოლქები, მარეთის, მორდ., ჩუვ. ასსრ-ები). ფართ. 263,3 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 8,3 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 60%. უპირატესად განვითარებულია მრეწვ. და ხე-ტყის მეურნეობა. გამოიყოფა მანქანათსაშ. (განსაკუთრებით ავტომშენებლობა) და ქიმ. მრეწველობა.

ცენტრ. შავმიწანიადაგიანი რ-ნი (ბელგოროდის, ვორონეჟის, კურსკის, ლიპეცკის, ტამბოვის ოლქები). ფართ. 167,7 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 7,7 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა— 56%. რ-ნის ტრად. სპეციალიზაციაა სოფ. მეურნ. და კვების მრეწველობა. სწრაფად იზრდება სამთამადნო მრეწველობა კურსკის მაგნ. ანომალიის კომპლ. გამოყენების ბაზაზე, ვითარდება შავი მეტალურგია, ლითონტევადი მანქანათმშ. და საშენ მასალათა წარმოება.

ვოლგისპირეთის რ-ნი (ასტრახანის, ვოლგოგრადის, კუიბიშევის, პენზის, სარატოვის, ულიანოვსკის ოლქები, ბაშკ., ყალმ., თათრეთის ასსრ-ები). ფართ. 680 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 19,6 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 65%. გამოიყოფა ნავთობის მოპოვება და მასთან დაკავშირებული ნავთობგადამუშავება, განსაკუთრებით ნავთობქიმია; განვითარებულია მანქანათმშ., პირველ რიგში, ავტომშენებლობა. საკავშ. მნიშვნელობა აქვს აგრეთვე საშენ მასალათა წარმოებას. სოფ. მეურნეობაში გამოიყოფა ხორბლის, ზეთოვანი, ბაღჩეულ-ბოსტნეული კულტურები. მნიშვნელოვანია აგრეთვე სახორცე მიმართულების მეცხოველეობა.

ჩრდ. კავკასიის რ-ნი (კრასნოდარისა და სტავროპოლის მხარეები, როსტოვის ოლქი, დაღ., ყაბ.-ბალყ., ჩრდ. ოსეთის, ჩაჩნ.-ინგ. ასსრ-ები). ფართ. 355,1 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 15,9 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 56%. საკავშ. მნიშვნელობა აქვს სოფ. მეურნეობას. რ-ნი ქვეყნის ერთ-ერთი მთავარი მარცვლეულის ბაზაა; მოჰყავთ ზეთოვანი კულტურები, განვითარებულია სახორცე მეცხოველეობა და მეცხვარეობა. მრეწველობიდან გამოიყოფა კვების მრეწვ., სას.-სამ. მანქანათმშ., ფერადი მეტალურგია, ცემენტის წარმოება. საკავშ. მნიშვნელობა აქვს რ-ნის კურორტებს და საზღვ. ნავსადგურებს.

ურალის რ-ნი (კურგანის, ორენბურგის, პერმის, სვერდლოვსკის, ჩელიაბინსკის ოლქები, უდმ. ასსრ). ფართ. 680,4 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 15,9 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 71%. მრეწვ. მკვეთრად სჭარბობს სოფ. მეურნეობას. უმთავრესი დარგებია შავი და ფერადი მეტალურგია, მანქანათმშ. (განსაკუთრებით მძიმე, ენერგეტ., სატრანსპ. და სას.-სამ.), საკავშ. მნიშვნელობა აქვს სამთო-ქიმ. მრეწველობას, ხე-ტყის დამზადებასა და ბუნებრივი აირის მოპოვებას.

დას. ციმბირის რ-ნი (ალთაის მხარე, კემეროვოს, ნოვოსიბირსკის, ომსკის, ტომსკისა და ტიუმენის ოლქები), ფართ. 2427,2 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 13,7 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 69,5%. რ-ნი გამოირჩევა, პირველ რიგში, ნავთობისა და აირის, აგრეთვე რკინის მადნის უნი-

კალური რესურსებით. განვითარებულია სათბობის მრეწვ., ხე-ტყის დამუშავება. რ-ნი ქვეყნის მარცვლეული მეურნ. ერთ-ერთი ძირითადი ბაზაა.

აღმ. ციმბირის რ-ნი (კრასნოიარსკის მხარე, ირკუტსკის, ჩიტის ოლქები, ბურ. და ტუვის ასსრ-ები). ფართ. 4122,8 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 8,6 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 64%. გამოირჩევა ჰიდროენერგიის, ტყის, სასარგებლო წიაღისეულის რესურსებით; განვითარებულია ფერადი მეტალურგია, ტყის დასამუშ., სამთო-ქიმ. მრეწველობა. სოფ. მეურნ. შედარებით სუსტადაა განვითარებული.

შორეული აღმოსავლეთის რ-ნი (პრიმორიესა და ხაბაროვსკის მხარეები. ამურის, კამჩატკის, მაგადანის, სახალინის ოლქები, იაკუტ. ასსრ). ფართ. 6215,9 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 7,3 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა —77%. წამყვან როლს თამაშობს სამთომოპოვებითი, ხე-ტყისა და თევზის მრეწვ. დარგები.

დონეც-დნეპრისპირეთის რ-ნი (ვოროშილოვგრადის, დნეპროპეტროვსკის, დონეცკის, ზაპოროჟიეს, კიროვოგრადის, პოლტავის, სუმის, ხარკოვის ოლქები). ფართ. 220,9 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 21,3 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 71,5%. ახასიათებს ინდუსტრიისა და სოფ. მეურნ. განვითარების მაღალი დონე. საკავშ. მნიშვნელობა აქვს სათბობ (ნახშირის მოპოვება), მეტალ. (შავი მეტალურგია), მანქანათსაშ. (მძიმე და სატრანსპ. მანქანათმშ.) და ქიმ. მრეწველობას. სოფ. მეურნეობაში გამოიყოფა მარცვლეულის მეურნეობა, შაქრის ჭარხლისა და ზეთოვნების მოყვანა, სახორცე მეცხოველეობა.

სამხრ.-დასავლეთის რ-ნი (ვინიცის, ჟიტომირის, ვოლინის, იმიერკარპატების, ივანო-ფრანკოვსკის, კიევის, ლვოვის, როვნოს, ტერნოპოლის, ხმელნიცკის, ჩერკასის, ჩერნოვცის, ჩერნიგოვის ოლქები). ფართ. 269,4 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 24,8 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 45%. მაღალგანვითარებული სოფ. მეურნ. რ-ნია. იძლევა საერთოსაკავშ. შაქრის პროდუქციის დიდ ნაწილს. გამოირჩევა კვების, სამთომოპოვებითი და მანქანათსაშ. მრეწველობა.

სამხრეთის რ-ნი (ყირიმის, ნიკოლაევის, ოდესის, ხერსონის ოლქები). ფართ. 113,4 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 7,3 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 64%. საკავშ. მასშტაბით გამოიყოფა მანქანათმშ. (უმთავრესად გემთმშენებლობა) და კვების მრეწვ., აგრეთვე მრავალდარგოვანი სოფ. მეურნ., საკურორტო მეურნეობა, საზღვ. ნავსადგურები.

ბელორ. რ-ნი. ფართ. 207,6 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 9,8 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 60%. ახასიათებს მრეწვ. და სოფ. მეურნ. განვითარების მაღალი დონე. შრომის საკავშ. დანაწილებაში გამოიყოფა მაწქანათმშ. (ავტომობილების წარმოება, სას.-სამ. მანქანათმშ., ჩარხთმშენებლობა), ქიმ. მრეწვ. (განსაკუთრებით სასუქების დამზადება) და სას.-სამ. წარმოება (უმთავრესად სელისა და კარტოფილის მოყვანა).

ბალტიისპირეთის რ-ნი (ლიტვ., ლატვ. და ესტ. სსრ-ები, კალინინგრადის ოლქი). ფართ. 189,1 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 8,4 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა— 71%. განვითარებულ მრეწველობაში განსაკუთრებით მაღალია მანქანათმშ. დონე, რ-ის დარგებს შორის საკავშ. მნიშვნელობა აქვს ელექტროტექნიკასა და ჩარხთმშენებლობას. ძლიერ განვითარებულია კვების, პირველ რიგში, თევზის მრეწველობა. სოფ. მეურნეობაში ჭარბობს სარძეო მეცხოველეობა, საკავშ. მნიშვნელობა აქვს რ-ნის საკურორტო და სანავსადგურო მეურნეობას.

ამიერკავკ. რ-ნი (საქ., სომხ. და აზერბ. სსრ-ები). ფართ. 186,1 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 14,8 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 58%. საკავშ. მასშტაბით გამოიყოფა როგორც სუბტროპ. მეურნ. ბაზა; განვითარებულია სამთომოპოვებითი, სათბობი მრეწველობა, ფერადი მეტალურგია, კვების, აგრეთვე მანქანათსაშ. და ქიმ. მრეწველობა. დიდი მნიშვნელობა აქვს საკურორტო მეურნეობას.

ყაზ. რ-ნი. ფართ. 2717,3 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 15,4 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 56%. შრომის საკავშ. დანაწილებაში გამოირჩევა ფერადი მეტალურგიით, სათბობი (განსაკუთრებით ნახშირი) მრეწველობით, აგრეთვე შავი მეტალურგიით; ვითარდება მანქანათმშენებლობა. ქვეყნის მნიშვნელოვანი მარცვლეულის ბაზა და მეცხვარეობის ერთ-ერთი მთავარი რ-ნია.

შუა აზიის რ-ნი (უზბ., ტაჯ., ყირგ. და თურქმ. სსრ-ები). ფართ. 1277,1 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 28,1 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 40,5%. განვითარებულია მრეწველობა, რისთვისაც ძირითადად იყენებს ადგილ. რესურსებს (აირის მოპოვება, ფერადი მეტალურგია, ქიმ., საფეიქრო და კვების მრეწველობა). ასევე განვითარებულია სოფ. მეურნ. — განსაკუთრებით გამოირჩევა მებამბეობა, რ-იც იძლევა ქვეყნის შესაბამისი პროდუქციის დიდ ნაწილს, და მეცხვარეობა.

მოლდ. სსრ (ფართ. 33,7 ათ. კმ$^2$, მოსახლ. 4 მლნ. კაცი, აქედან ქალაქისა — 43%) მსხვილ ეკონ. რ-ნებს შორის არ განიხილება.

ყოველი დიდი ეკონ. რ-ნი, თავის მხრივ, წარმოადგენს მაღალი რანგის ტერიტ.-საწარმოო კომპლექსს. კონკრეტული სამეურნეო ამოცანების გადაჭრისათვის მის შემადგენლობაში შეიძლება გამოიყოს II (ქვერაიონები) და III (სამრეწვ. კვანძი) რიგის ტერიტ.-საწარმოო კომპლექსები. უმნიშვნელოვანეს ტერიტ.-საწარმოო კომპლექსებს შორის აღსანიშნავია: ტიმან-პეჩორის, კურსკის მაგნ. ანომალიის, ორენბურგის, დას. ციმბ., საიანის, სამხრ. იაკუტ., ბრატსკ-უსტ-ილიმსკის, პავლოდარ-ექიბასთუზისა და სამხრ. ტაჯ. კომპლექსები.

**მატერიალური კეთილდღეობა.** საბჭ. ხელისუფლების წლებში ამაღლდა სსრკ მოსახლ. ცხოვრების დონე. გაუმჯობესდა საყოფაცხოვრებო პირობები ქალაქად და სოფლად. სისტემატურად იზრდება მუშა-მოსამსახურეთა ხელფასი, შრომითი ანაზღაურება კოლ-ებში.

1983 სსრკ-ის ეროვნ. შემოსავალი 543,7 მლრდ. მან. შეადგენდა, 1975 წ. — 363,3 მლრდ. მან. 1983 მუშა-მოსამსახურეთა ფულადი შემოსავალი 1 მომუშავეზე გაანგარიშებით 1940-თან შედარებით 4,2-ჯერ გაიზარდა, კოლმეურნეთა — 7,7-ჯერ. საზ. ფონდებიდან მოსახლეობამ შეღავათისა და დახმარების სახით მიიღო 134,5 მლრდ. მან. (1983; 1975 წ. — 90,1 მლრდ. მან.). 1984 პენსიას ღებულობს 53,3 მლნ. კაცი (1975 წ. — 44,4 მლნ.). მნიშვნელოვნად გაიზარდა საცალო საქონელბრუნვის მოცულობა, დიდი წარმატებებია მიღწეული ბინათმშენებლობაში. 1918—83 სულ აშენდა 3832,9 მლნ. მ$^2$ საცხოვრ. ფართობი, აქედან მხოლოდ 1976—80 წლებში — 527,3 მლნ. მ$^2$. XI ხუთწლედის 3 წელიწადში აშენდა 324,8 მლნ. მ$^2$, აქედან 1983 წ. — 110 მლნ. მ$^2$.

1983 სსრკ-ში იყო 79 ათ. შემნახველი სალარო (1940 წ. — 41,6 ათ.), რ-ებშიც მოსახლ. ანაბრებმა 186,8 მლრდ. მან. მიაღწია (1940 წ. — 725 მლნ. მან.).

*ლიტ.*: Вавилов А. П., Эффективность социалистического производства и качество продукции, М., 1975; Вопросы размещения производительных сил и развитие экономических районов. [Сб. статей], М., 1964; Колдомасов Ю. М., Экономические связи в народном хозяйстве СССР, М., 1963; Колосовский Н. Н., Теория экономического районирования, М., 1969; Народное хозяйство СССР в 1980 г. Статистический ежегодник, М., 1981; Научно-технический прогресс и сотрудничество стран СЭВ, М., 1973; Покшишевский В. В., География населения СССР. Экономико-географические очерки, М., 1971.

## VII. შეიარაღებული ძალები

სსრკ-ის შეიარაღებული ძალები საბჭ. სახელმწიფოს სამხ. ორგანიზაციაა, რ-ის დანიშნულებაა საბჭ. ხალხის სოციალ. მონაპოვარის, საბჭ. კავშირის თავისუფლებისა და დამოუკიდებლობის დაცვა. სხვა სოციალ. ქვეყნების შეიარაღებულ ძალებთან ერთად უზრუნველყოფს მთელი სოციალ. თანამეგობრობის უშიშროებას. სსრკ-ის შეიარაღებული ძალები ძირეულად განსხვავდება კაპიტალ. ქვეყნების შეიარაღებული ძალებისაგან, რ-ებიც წარმოადგენენ მშრომელთა ჩაგვრის, იმპერიალ. წრეების აგრესიული პოლიტიკისა, სხვა ქვეყნების დაპყრობისა და დამონების იარაღს. სსრკ-ის შეიარაღებული ძალები ეფუძნება სოციალ. შეგნებას, პატრიოტიზმს, ხალხთა მეგობრობას, წარმოადგენს საყოველთაო მშვიდობისა და პროგრესის ბურჯს. მისი პირადი შემადგენლობის იდეოლოგიური აღზრდის საფუძველია მარქსიზმ-ლენინიზმი.

სსრკ შეიარაღებული ძალების სახეობებია: სტრატეგიული დანიშნულების სარაკეტო ჯარები, სახმელეთო ჯარები, ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარები, სამხ.-საჰაერო ძალები, სამხ.-საზღვ. ფლოტი; მათ შემადგენლობაშია აგრეთვე შეიარაღებული ძალების ზურგი, სამოქალაქო თავდაცვის შტაბები და ჯარები. სახეობები იყოფა ჯარების გვარეობებად (სამხ.-საზღვ. ფლოტში — ძალთა გვარეობებად) და სპეც. ჯარებად. სახმელეთო ჯარების გვარეობებია: მოტომსროლელი, სატანკო და აერსადესანტო ჯარები, სარაკეტო ჯარები, არტილერია, ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარები. ქვეყნის ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარების გვარეობებია: საზენიტო-რაკეტული ჯარები, ჰაერსაწინაღო თავდაცვის ავიაცია და რადიოტექ. ჯარები. სამხ.-საჰაერო ძალები მოიცავს შორსმოქმედ, საფრონტო და სამხ.-სატრანსპ. ავიაციას. შორსმოქმედი ავიაციის გვარეობებია: ბომბდამშენრაკეტმზიდი, მზვერავი და სპეც. ავიაცია; საფრონტოსი — ბომბდამშენი, გამანადგურებელი, გამანადგურებელ-ბომბდამშენი, მზვერავი და სპეც. ავიაცია; სამხ.-სატრანსპ. ავიაციისა — სადესანტო-სატრანსპ. და სპეც. ავიაცია. სამხ.-საზღვ. ფლოტის ძალების მთავარი გვარეობებია: წყალქვეშა ნავები და საზღვ. ავიაცია. სამხ.-საზღვ., აგრეთვე წყალზედა ხომალდები, სანაპირო სარაკეტო არტილ. ჯარები, საზღვ. ქვეითი ჯარი. შეიარაღებული ძალების ყველა სახეობაში არის სპეც. ჯარები. მათ განეკუთვნება საინჟინრო, ქიმ. და კავშირგაბმ. ჯარები. ყოველი გვარეობა ორგანიზაციულად შედგება ქვეგანაყოფების, ნაწილებისა და შენაერთებისაგან. შეიარაღებული ძალების ზურგის დანიშნულებაა შეიარაღებული ძალების მომარაგება ყველა სახის მატერ. საშუალებებით და მათი მარაგის მოვლა-პატრონობა, მიმოსვლის გზათა მომზადება და ექსპლუატაცია, სამხ. ტვირთის გადაზიდვისა და ჯარის გადაყვანის უზრუნველყოფა, იარაღისა და სამხ. ტექ. რემონტი, დაჭრილთა და ავადმყოფთათვის სამედ. დახმარების აღმოჩენა, სანიტ.-ჰიგიენური და ვეტერ. ღონისძიებების გატარება და სხვ. ზურგის შემადგენლობაში შედის არსენალები, ბაზები, საწყობები. ზურგის განკარგულებაშია საავტ. სარკინიგზო, საგზაო, მილგამყვანი, საინჟინრო-სააეროდრომო და სხვ. სპეც. ჯარები, აგრეთვე სარემონტო, სამედ., ზურგის დაცვისა და სხვა ნაწილები და ქვეგანაყოფები. სსრკ-ის შეიარაღებული ძალების შემადგენლო-

ბაში შედის აგრეთვე სასაზღვრო და შინაგანი ჯარები.

ქვეყნის თავდაცვასა და შეიარაღებული ძალების უმაღლეს ხელმძღვანელობას ახორციელებს სკკპ ცკ და სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანო — სსრკ-ის უმაღლესი საბჭო. შეიარაღებულ ძალებს უშუალოდ ხელმძღვანელობს სსრკ-ის თავდაცვის სამინისტრო; სასაზღვრო ჯარებს — სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული სახელმწ. უშიშროების კომიტეტი; შინაგან ჯარებს — სსრკ-ის შინაგან საქმეთა სამინისტრო. თავდაცვის სამინისტროს შემადგენლობაში შედის სსრკ-ის შეიარაღებული ძალების გენ. შტაბი, შეიარაღებული ძალების სახეობების მთავარსარდალთა სამმართველოები, სსრკ შეიარაღებული ძალების ზურგის სამმართველო, კადრების მთავარი სამმართველო, ცენტრ. ფინანს. სამმართველო, საქმეთა მმართველობა და სხვ., აგრეთვე სამოქალაქო თავდაცვის მართვის სამხ. ორგანოები და დაწესებულებები. შეიარაღებულ ძალებში პარტ.-პოლიტ. მუშაობას სკკპ ცკ წარმართავს საბჭოთა არმიისა და სამხ.-საზღვ. ფლოტის მთავარი პოლიტ. სამმართველოს საშუალებით. სსრკ-ის ტერიტ. იყოფა სამხ. ოლქებად. სამოკავშირეო ურთიერთთავდაცვითი ვალდებულებების უზრუნველსაყოფად. გდრ-ის, პოლ. სრ-ის, უნგრ. სრ-ისა და ჩეხოსლ. სრ-ის ტერიტორიებზე დროებით განლაგებულია საბჭ. ჯარების ჯგუფები. შეიარაღებული ძალების დაკომპლექტება რიგითი, სერჟანტთა და ზემდეგთა შემადგენლობით ხორციელდება სამხ. სამსახურში მოქალაქეთა გაწვევით (იხ. სტ. *სამხედროვალდებული*). დაკომპლექტების დამატებითი წყაროა თადარიგში მყოფ სამხ. მოსამსახურეთა და სხვა პირთა ნებაყოფლობითი მიღება პრაპორშჩიკისა და მიჩმანის თანამდებობებზე, აგრეთვე სამხ. მოსამსახურეთა ზევადიანი სამსახური. ოფიცერთა კადრებს ამზადებენ უმაღლეს და საშ. სამხ. სასწავლებლებში; ოფიცერპოლიტმუშაკებს — უმაღლეს სამხ.-პოლიტ. სასწავლებლებში. უმაღლეს სამხ. სასწავლებლებში შესასვლელად მოზარდებს ამზადებენ სუვოროვისა და ნახიმოვის სახ. სამხ. სასწავლებლებში. ოფიცერთა კვალიფიკაციის ამაღლება მიმდინარეობს ოფიცერთა შემადგენლობის დახელოვნების უმაღლეს კურსებზე, აგრეთვე საბრძოლო და პოლიტ. მომზადების სისტემაში. მეთაურთა, პოლიტ., საინჟინრო და სხვ. ხელმძღვ. ოფიცერთა კადრებს ამზადებენ სამხ., სამხ.-საჰაერო, სამხ.-საზღვ. და სპეც. აკადემიებში.

საბჭ. არმიისა და სამხ.-საზღვ. ფლოტის ისტორია იწყება მსოფლიოში პირველი სოციალ. სახელმწიფოს შექმნიდანვე. 1917 ოქტ. რევ. გამარჯვების შემდეგ საბჭ. ხალხი ახ. საზ-ბის შენებასთან ერთად იძულებული იყო იარაღით ხელში დაეცვა თავისი რევ. მონაპოვარი შინაგანი კონტრრევ. და მსოფლიო იმპერიალიზმისაგან. სსრკ-ის შეიარაღებული ძალები შეიქმნა უშუალოდ კომპარტიის მიერ ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით, ომისა და არმიის შესახებ მარქსისტულ-ლენინური მოძღვრების დებულებათა საფუძველზე. 1917 წ. 26 ოქტ. (8 ნოემბ.) სრულიად რუს. საბჭოების II ყრილობის დადგენილებით შეიქმნა სამხ. და საზღვ. საქმეთა კომიტეტი, რ-საც 1917 წ. 27 ოქტ-იდან (9 ნოემბ.) ეწოდებოდა სამხ. და საზღვ. საქმეთა სახ. კომისართა საბჭო, 1917 დეკ-იდან — სამხ. კომისართა კოლეგია; 1918 თებ-იდან ჩამოყალიბდა 2 სახ. კომისარიატი: სამხ. და სამხ.-საზღვ. საქმეთა. 1918 დასაწყისში აშკარა გახდა, რომ წითელი გვარდიის, აგრეთვე რევ. ჯარისკაცთა და მეზღვაურთა რაზმები არ იყო საკმარისი საბჭ. სახელმწიფოს საიმედოდ დასაცავად. 1918 წ. 15 (28) იანვ. სახკომსაბჭომ მიიღო დეკრეტი მუშათა და გლეხთა წითელი არმიის, ხოლო 29 იანვ. (11 თებ.) — მუშათა და გლეხთა წითელი ფლოტის შექმნის შესახებ. უშუალოდ წითელი არმიის ფორმირებას ხელმძღვანელობდა სრულიად რუს. კოლეგია, რ-იც დაარსდა 1918 წ. 15 (28) იანვ. სამხ. საქმეთა სახ. კომისარიატთან. 1918 წ. 18 თებ. კაიზერულმა გერმანიამ დაარღვია 1917 წ. 2 (15) დეკ. დადებული შეთანხმება სამხ. მოქმედებათა შეწყვეტის შესახებ. 22 თებ. საბჭ. მთავრობამ მიმართა ხალხს ვ. ი. ლენინის მიერ დაწერილი დეკრეტ-მოწოდებით: „სოციალისტური სამშობლო საფრთხეშია!“ მოწოდების გამოქვეყნების შემდეგ დაიწყო მოხალისეთა მასობრივი ჩაწერა წითელ არმიაში. სოციალ. სამშობლოს დასაცავად რევ. ძალების საყოველთაო მობილიზაციის, აგრეთვე დამპყრობლებისათვის გაწეული მედგარი წინააღმდეგობის აღსანიშნავად 23 თებ. სსრკ-ში ყოველწლიურად ზეიმობენ საერთო-სახ. დღესასწაულს — საბჭ. არმიისა და სამხ.-საზღვ. ფლოტის დღეს. 1918 იანვრიდან მაისამდე წითელი არმია და ფლოტი კომპლექტდებოდა მოხალისეებით, მეთაურთა შემადგენლობას (პოლკის მეთაურამდე) ირჩევდნენ. 1918 წ. 20 აპრ. არმია ითვლიდა 196 ათ. კაცს. 1918 წ. 4 მარტს სამხ. მოქმედებათა და არმიის ორგანიზაციის სახელმძღვანელოდ შეიქმნა უმაღლესი სამხ. საბჭო. 8 მაისიდან არმიის ფორმირებას ხელმძღვანელობდა სრულიად რუს. მთავარი შტაბი. 1918 წ. 6 სექტ. უმაღლესი სამხ. საბჭოს ნაცვლად შეიქმნა რესპ. რევ. სამხ. საბჭო, რ-იც მოქმედ არმიას ხელმძღვანელობდა თავისი წევრის — რესპ. ყველა შეიარაღებული ძალის მთავარსარდლის მეშვეობით.

სამოქალაქო ომის დამთავრების შემდეგ, 1924–25, გატარდა სამხ. რეფორმა, რის შედეგადაც გადახალისდა ცენტრ. აპარატი, ნაწილებისა და შენაერთების შტატები, დამუშავდა ახ. წესდებები, დარიგებები და სხვ. ლ. ტროცკის გადაყენების შემდეგ (1918-იდან ის იყო სამხ. და საზღვ. საქმეთა სახ. კომისარი და რესპ. რევ. სამხ. საბჭოს თავ-რე), 1925 წ. 26 იანვრიდან, სსრკ რევ. სამხ. საბჭოს თავ-რედ და სახ. კომისრად დაინიშნა მ. ფრუნზე; მისი სიკვდილის შემდეგ კ. ვოროშილოვი (1925 წ. 6 ნოემბრიდან 1934-მდე; 1934 ივნ-იდან რევ. სამხ. საბჭოს გაუქმების შემდეგ — თავდაცვის სახ. კომისარი 1940 მაისამდე). 1940 მაისიდან სახ. კომისარი იყო საბჭ. კავშირის მარშალი ს. ტიმოშენკო. 1925 წ. 18 სექტ. მიიღეს სსრკ-ის ცაკისა და სახკომსაბჭოს კანონი „სავალდებულო სამხედრო სამსახურის შესახებ“ — პირველი საერთო საკავშ. სამხ. კანონი. 30-იან წლებში მიმდინარეობდა შეიარაღებული ძალების შემდგომი სრულყოფა; 1935–38 დაკომპლექტების ტერიტ.-კადრული სისტემა შეიცვალა ერთიანი ტერიტ.-კადრული სისტემით. 1939 წ. 1 სექტ. მიღებულ იქნა ახ. კანონი „საყოველთაო სამხედრო ვალდებულების შესახებ“. 1935 წ. 22 სექტ. შემოიღეს პერსონალური სამხ. წოდებები, 1940 წ. 7 მაისს — გენერლებისა და ადმირალების წოდებები.

სსრკ-ის შეიარაღებული ძალებისა და მთელი საბჭ. ხალხისათვის დიდ გამოცდად იქცა 1941–45 დიდი სამამულო ომი. 1941 წ. 30 ივნ. ჩამოყალიბდა თავდაცვის სახელმწ. კომიტეტი ი. სტალინის თავჯდომარეობით. 1941 წ. 19 ივლ. თავდაცვის სახ. კომისრად, ხოლო 8 აგვ. შეიარაღებული ძალების მთავარსარდლად დაინიშნა ი. სტალინი. 8 აგვ. შეიქმნა უმაღლესი მთავარსარდლობის ბანაკი. საბჭ. ხალხმა დიდ სამამულო ომში მოიპოვა მსოფლიო ისტ. გამარჯვება, რ-ის სულისჩამდგმელი და ორგანიზატორი იყო სკკპ. პარტიამ ფრონტზე გაგზავნა 1,6 მლნ. მეტი კომუნისტი, ომის განმავლობაში პარტიის რიგებს შეემატა დაახლ. 6 მლნ. წევრი.

ფაშისტური გერმ. და იმპერიალ. იაპ. განადგურების შემდეგ სსრკ-ის შეიარაღებული ძალები ომიდან ორგანიზაციულად გაძლიერებული გამოვიდა; მათი აღჭურვილობა შეესაბამებოდა ტექ. უკანასკნელ მიღწევებს. 1945 წ. 4 სექტ. გაუქმდა თავდაცვის სახელმწ. კომიტეტი, უმაღლესი მთავარსარდლობის ბანაკმა შეწყვიტა საქმიანობა, დაიწყო პირადი შემადგენლობის მასობრივი დემობილიზაცია. 1946 თებ. წითელ არმიას ეწოდა საბჭ. არმია. ამავე წელს თავდაცვისა და სამხ. საზღვ. ფლოტის სახ. კომისარიატების ნაცვლად შეიქმნა ერთიანი — შეიარაღებული ძალების სახ. კომისარიატი (1946 მარტიდან — შეიარაღებული ძალების სამინისტრო). 1950 თებ. სამინისტრო გაიყო სამხ. და სამხ.-საზღვ. სამინისტროებად, რ-ებიც 1953 მარტში გაერთიანდნენ სსრკ-ის თავდაცვის სამინისტროდ. სსრკ-ის თავდაცვის მინისტრები იყვნენ საბჭ. კავშირის გენერალისიმუსი ი. სტალინი (1947 მარტამდე), საბჭ. კავშირის მარშლები ნ. ბულგანინი (1947, მარტი — 1949 მარტი; 1953 მარტი — 1955 იანვ.), ა. ვასილევსკი (1949 აპრ. — 1953 მარტი), გ. ჟუკოვი (1955 თებ. — 1957 ოქტ.), რ. მალინოვსკი (1957 ოქტ. — 1967 მარტი), ა. გრეჩკო (1967 აპრ. — 1976 აპრ.). 1976 აპრ-იდან სსრკ-ის თადაცვის მინისტრია არმიის გენერალი, 1976 ივლ-იდან საბჭ. კავშირის მარშალი დ. უსტინოვი.

ომის შემდეგ იმპერიალ. სახელმწიფოთა მიერ ე. წ. ცივი ომის გაჩაღებისა და აგრესიული ნატოს ბლოკის (1949) შექმნის გამო სსრკ იძულებული იყო გაეძლიერებინა თავდაცვისუნარიანობა. შეიარაღებული ძალები აღიჭურვა ახ. იარაღითა და ტექნიკით; ავიაციამ მიიღო რეაქტიული ტიპის თვითმფრინავები; შეიქმნა ბირთვული და თერმობირთვული იარაღი. 50-იანი წწ. შუა პერიოდში ძირეული, თვისებრივი ცვლილებები მოხდა შეიარაღებული ძალების განვითარებაში, მასობრივად დაინერგა რაკეტები, ბირთვული იარაღი, უახლესი სამხ. ტექნიკა; შეიქმნა შეიარაღებული ძალების ახ. სახეობა — სტრატეგიული დანიშნულების სარაკეტო ჯარები (1960). დიდი ცვლილებები მოხდა შეიარაღებული ძალების ყველა სახეობაში. ძირეულად შეიცვალა პირადი შემადგენლობის სწავლებისა და აღზრდის ფორმები, მობილიზაციის სისტემა და ჯარების ორგანიზაციული სტრუქტურა, აგრეთვე შეხედულებები სამხ. მოქმედებათა ფორმებსა და წარმოებაზე.

სკკპ და საბჭ. მთავრობა თანმიმდევრობით ახორციელებს პარტიის 26-ე ყრილობის მიერ დასახული საგარეო პოლიტიკის პროგრამას — საერთაშორისო დაძაბულობის განმუხტვის გამალებული შეიარაღების შეწყვეტისათვის ბრძოლის, მშვიდობისა და საერთაშორისო თანამშრომლობის, თავისუფლებისა და ხალხთა დამოუკიდებლობის ბრძოლის პროგრამას. ამავე დროს იმპერიალიზმის აგრესიული ბუნება არ შეცვლილა. იმპერიალ. რეაქცია ცდილობს ძირი გამოუთხაროს საერთაშ. სტაბილურობას, გააჩაღოს გამალებული შეიარაღების ახ. ეტაპი, გააძლიეროს ომის წარმოშობის საშიშროება. ასეთ პირობებში სსრკ-ის შეიარაღებული ძალები ვარშავის ხელშეკრულების მონაწილე სახელმწიფოების არმიებთან ერთიან საბრძოლო მწყობრში, ფხიზლად დგანან ოქტ. მონაპოვართა, მშვიდობისა და სოციალიზმის სადარაჯოზე.

## VIII. სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა

სსრკ-ში დიდი ყურადღება ექცევა მოსახლ. ჯანმრთელობის დაცვას, ხალხის შრომისა და დასვენების პირობების გაუმჯობესებას. ქვეყანაში შექმნილი ჯანდაცვის სისტემა საბჭ. ხალხის ერთ-ერთი უდიდესი მონაპოვარია.

საბჭ. ჯანდაცვის ძირითადი პრინციპები და განვითარების გზები დასახა ვ. ი. ლენინმა; სახელმწიფოს პოლიტიკა ამ

ცხრ. 1.—ჯანმრთელობის დაცვასა და სპორტზე გაღებული ხარჯები (მლრდ. მანეთობით) და მათი ხვედრითი წონა ეროვნ. შემოსავალში (%-ობით)

| წლები | გაღებული ხარჯები | მათი ხვედრითი წონა ეროვნ. შემოსავალში |
|---|---|---|
| 1960 | 5,7 | 3,9 |
| 1965 | 7,9 | 4,1 |
| 1970 | 11,8 | 4,1 |
| 1975 | 14,6 | 4,0 |
| 1980 | 18,9 | 6,0 |

ცხრ. 2.—ყველა სპეციალობის ექიმთა რაოდენობის ზრდა და მოსახლეობის უზრუნველყოფა ექიმებით

| წლები | ექიმთა რაოდენობა (ათ. კაცი) | ექიმთა რაოდენობა ყოველ 10 ათ. მოსახლეზე |
|---|---|---|
| 1913 | 28,1 | 1,8 |
| 1940 | 155,3 | 7,9 |
| 1965 | 554,2 | 23,9 |
| 1970 | 668,4 | 27,4 |
| 1975 | 834,1 | 32,6 |
| 1981 | 1028 | 38,5 |

ცხრ. 3.—საავადმყოფო საწოლების რაოდენობის ზრდა და მოსახლეობის უზრუნველყოფა საავადმყოფო საწოლებით

| წლები | საწოლთა რაოდენობა (ათ.) | საწოლთა რაოდენობა ყოველ 10 ათ. მოსახლეზე |
|---|---|---|
| 1913 | 207,6 | 13,0 |
| 1965 | 2225,5 | 25,8 |
| 1976 | 3076,0 | 119,3 |
| 1981 | 3384,0 | 125,0 |

მხრივ უფრო გამოკვეთილად ჩამოყალიბდა პარტიის VIII ყრილობაზე მიღებულ პროგრამაში (1919). ამ პრინციპებმა შემოქმედებითი განვითარება პოვა სკკპ III პროგრამასა (1961) და სსრკ-ის ახ. კონსტიტუციაში (1977).

სანიტ. მდგომარეობის მხრივ მეფის რუსეთი მთელ ევროპაში ყველაზე კეთილმოუწყობელი ქვეყანა იყო. მარტო ინფექციური დაავადებებით ყოველწიურად 1 მლნ. კაცი იღუპებოდა. 1913 სიკვდილიანობამ ყოველ 1 ათ. მცხოვრებზე 29,1 მიაღწია, სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა კი მხოლოდ 32 წელს შეადგენდა. მაღალი იყო ბავშვთა სიკვდილიანობაც (ყოველ ათ. ცოცხლად შობილზე 269 ერთ წლამდე ასაკის ბავშვი).

საბჭ. ჯანდაცვის სისტემამ მძიმე მემკვიდრეობა მიიღო, ჯანდაცვის საქმე უკიდურესობამდე გაუარესდა I მსოფლიო ომის წლებში (1914—18). უდიდესი მასშტაბით გავრცელდა ეპიდემიური დაავადებები. 1917—22 მარტო პარტახტიანი ტიფით 20 მლნ. კაცი დაავადდა.

საბჭ. ჯანდაცვის ორგანოებმა პროფილაქტ. ღონისძიებების გატარების შედეგად თვალსაჩინო წარმატებებს მიაღწიეს. ჯანმრთელობის განყ-ბების სრულიად რუს. VI ყრილობამ (1927) შეაჯამა საბჭ. ჯანდაცვის საქმიანობის შედეგები 10 წლის მანძილზე და აღნიშნა ქვეყნის სანიტ. მდგომარეობის თვალსაჩინო გაუმჯობესება. მკვეთრად შემცირდა ინფექციური დაავადებები. დღეისათვის სსრკ-ში მთლიანად ლიკვიდირებულია ყვავილი, მალარია, თითქმის აღარ არის პარტახტიანი ტიფი, მუცლის ტიფი და ზოგიერთი სხვა ინფექციური დაავადება. 1926 სიკვდილიანობის მაჩვენებელი ყოველ 1 ათ. მოსახლეზე 20,3-მდე შემცირდა, შესაბამისად ბავშვთა სიკვდილიანობა 174-მდე დავიდა, ბუნებრივი ნამატი კი, რ-იც 1913 წ. 16,4 იყო, 1926 წ. 23,7-მდე გაიზარდა, რევოლუციამდელ პერიოდთან შედარებით საგრძნობლად გაიზარდა სიცოცხლის საშ. ხანგრძლივობა და 1980 ქალებისათვის 74, კაცებისათვის კი 64 წელი იყო. თვალსაჩინო ტემპით იზრდება და ფართოვდება ჯანდაცვის ყველა დარგი, სისტემატურად მატულობს ჯანდაცვაზე გაღებული სახელმწ. ხარჯები (იხ. ცხრ. 1).

ექიმების, ფარმაცევტებისა და საშ. სამედ. პერსონალის მომზადების მხრივ სსრკ მსოფლიოში ერთ-ერთი მოწინავე ქვეყანაა. ყველა მოკავშირე რესპუბლიკაში არსებობს უმაღლესი და საშ. სამედ. სასწავლებლები, რ-ებიც ამზადებენ ეროვნ. კადრებს. სსრკ-ს მსოფლიოში პირველი ადგილი უჭირავს მოსახლ. სამედ. პერსონალით უზრუნველყოფის საქმეში (იხ. ცხრ. 2). სისტემატურად იზრდება საშ. სამედ. პერსონალის რაოდენობაც, რ-იც 1940 წ. 572 ათ. აღწევდა, 1975 იყო 2,5 მლნ-ზე მეტი, ხოლო 1980 — 2,8 მლნ. მიაღწია.

ძირითადი სამკურნ.-პროფილაქტ. დაწესებულება, რ-იც მოსახლეობას ყველა სახის სამედ. დახმარებას უწევს, არის საავადმყოფო (1981 ფუნქციონირებდა 23 ათ-ზე მეტი საავადმყოფო). საავადმყოფო საწოლების რიცხვი ჩვენს ქვეყანაში სისტემატურად მატულობს (იხ. ცხრ. 3), იზრდება და უმჯობესდება მოსახლ. ამბულ.-პოლიკლინიკური დახმარებაც. 1981 სსრკ-ში 35 ათ-ზე მეტი ამბულატორია და პოლიკლინიკა იყო.

საბჭოთა სპორტსმენების მიღწევები ოლიმპიურ თამაშებზე

| ოლიმპიური თამაშები | მედლები | | | სულ |
|---|---|---|---|---|
| | ოქრო | ვერცხლი | ბრინჯაო | |
| XV. 1952 . . . | 22 | 30 | 19 | 71 |
| XVI. 1956 . . . | 37 | 29 | 32 | 88 |
| XVII. 1960 . . . | 43 | 29 | 31 | 103 |
| XVIII. 1964 . . . | 30 | 31 | 35 | 96 |
| XIX. 1968 . . . | 29 | 32 | 30 | 91 |
| XX. 1972 . . . | 50 | 27 | 22 | 99 |
| XXI. 1976 . . . | 47 | 43 | 35 | 125 |
| XXII. 1980 . . . | 80 | 69 | 46 | 195 |

სისტემატურად ფართოვდება დედათა და ბავშვთა ჯანდაცვის დაწესებულებათა ქსელი და იზრდება მასში მომუშავე სამედ. პერსონალის რაოდენობა. განუხრელად უმჯობესდება ამ დაწესებულებათა აღჭურვილობა, ფართოდ ინერგება საბჭ. და მსოფლიო სამედ. მეცნ. უახლესი მიღწევები.

სკკპ ცკ-ისა და სსრკ-ის მინისტრთა საბჭოს 1960 დადგენილებაში „სსრ კავშირის მოსახლეობის ჯანმრთელობის დაცვისა და სამედიცინო მომსახურების შემდგომი გაუმჯობესების ღონისძიებათა შესახებ“, 1968 დადგენილებაში „ჩვენს ქვეყანაში ჯანმრთელობის დაცვის შემდგომი გაუმჯობესებისა და სამედიცინო მეცნიერების განვითარების ღონისძიებათა შესახებ“, აგრეთვე 1982 დადგენილებაში „მოსახლეობის ჯანმრთელობის დაცვის გაუმჯობესების დამატებითი ღონისძიებების შესახებ“ განსაკუთრებული ყურადღება ექცეოდა დედათა და ბავშვთა ჯანდაცვის საქმის შემდგომ გაუმჯობესებასა და სრულყოფას.

1982 სსრკ-ში დედათა და ბავშვთა ჯანდაცვას ემსახურებოდა 50 ათ-ზე მეტი მეან-გინეკოლოგი, 250 ათ. მეანი. სამეანო-გინეკოლოგიური დახმარებისათვის გაშლილი იყო 400 ათ-ზე მეტი საწოლი. ავადმყოფებს ამბულ. დახმარებას უწევდა 10 ათ-ზე მეტი ქალთა კონსულტაცია.

სსრკ-ში ჩამოყალიბდა ერთიანი სანიტ.-ეპიდემიოლოგიური სამსახური; მისი მთავარი ორგანიზაციული ერთეულია სანიტ.-ეპიდემიოლოგიური სადგური, რ-იც ხელმძღვანელობს ჩვენი ქვეყნისათვის დადგენილი სანიტ.-ჰიგიენური ნორმებისა და წესების დაცვას. 1982 სსრკ-ში 5 ათ-მდე სანიტ.-ეპიდემიოლოგიური სადგური იყო, რ-ებშიც 50 ათ-ზე მეტი სანიტ. ექიმი მუშაობდა.

დაავადებათა პროფილაქტიკაში ავადმყოფების მკურნალობასა და მშრომელთა ჯანმრთელობის აღდგენაში დიდ როლს თამაშობს სანატორიუმები და გამაჯანსაღებელი დაწესებულებები. 1980 სსრკ-ში 600-ზე მეტი კურორტი და სამკურნ. ადგილი იყო, სადაც 13 ათ-ზე მეტი სანატორიუმი და დასასვენებელი სახლი მუშაობდა.

ჯანდაცვის მნიშვნელოვანი ნაწილია მოსახლ. სამკურნ. საშუალებებით უზრუნველყოფის სისტემა. 1913-თან შედარებით 1980 აფთიაქების რაოდენობა 5-ჯერ, ფარმაცევტებისა კი 15-ჯერ გაიზარდა.

ამჟამად სსრკ-ის მთელი მოსახლ. უზრუნველყოფილია მაღალკვალიფიციური, სპეციალიზებული სამედ. დახმარებით. ქვეყნის სანიტ. კეთილდღეობა კი ყოველდღიურად უმჯობესდება და მტკიცდება (იხ. აგრეთვე სტატიები: *დედათა და ბავშვთა დაცვა*; *კურორტები*; *პროფილაქტიკა*; *ჯანმრთელობის დაცვა*; მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებზე სტატიებში თავი — სამედიცინო-სანიტარული მდგომარეობა და ჯანმრთელობის დაცვა).

*ი. ქურჩიშვილი.*

**ფიზკულტურა და სპორტი** საბჭ. კულტურისა და საზ. ცხოვრების ორგ. ნაწილია. მის განვითარებას სათავეში უდგას სახელმწ., საზ. და ფიზკულტ.-სპორტ. ორგანიზაციები. საბჭ. ფიზკულტ. და სპორტის განვითარების ერთ-ერთი მამოძრავებელი ძალაა მისი მასობრიობა. თუ მეფის რუსეთში 800 სპორტ. კლუბში 50000-მდე კაცი ვარჯიშობდა (ისიც უმთავრესად მდიდართა წარმომადგენლები), დღეს 200 ათ-ზე მეტი ფიზკულტ. კოლექტივში ვარჯიშობს ყოველი მეოთხე საბჭ. მოქალაქე. შენდება და მატულობს სპორტ. ბაზებიც. თუ ომამდე ქვეყანაში 1161 სპორტ. დარბაზი და 378 სტადიონი იყო, დღეისათვის (1984) მოქმედებს 70 ათ-ზე მეტი სპორტ. დარბაზი და 3 ათ-ზე მეტი სტადიონი. მტკიცე საფუძველი ჩაეყარა ფიზკულტურასა და სპორტში კადრების მომზადების საბჭ. სისტემას; ამჟამად სსრკ-ში ფიზკულტ. 24 ინ-ტია. ფიზკულტურისა და სპორტის მასობრიობის უშუალო შედეგი იყო საბჭ. სპორტის აღმავლობა, განსაკუთრებით ომის შემდგომ პერიოდში. 1951 შეიქმნა სსრკ-ის ოლიმპიური კომიტეტი, რ-იც 1952 ცნო საერთაშ. ოლიმპიურმა კომიტეტმა. 1952-იდან სსრკ სპორტსმენები მონაწილეობენ ოლიმპიურ თამაშებში (1956-იდან ზამთრის ოლიმპიურ თამაშებშიც). სსრკ-ის ხალხთა სპარტაკიადებსა და ოლიმპიურ თამაშებზე ცხადი გახდა საბჭ. სპორტ. მოძრაობის წარმატებები. საბჭ. სპორტი მტკიცედ ჩადგა საერთაშ. დაძაბულობის შენელებისა და მშვიდობის დაცვის სამსახურში; ამჟამად საერთაშ. სპორტ. კავშირები მთელი ქვეყნის კულტ. კავშირების 30%-ს შეადგენს. დღეს ფიზკულტურა და სპორტი სსრკ-ში საერთო სახ. საქმედ იქცა და სულიერად მდიდარი, მორალურად წმინდა და ფიზიკურად სრულყოფილი საბჭ. მოქალაქის აღზრდას ემსახურება (იხ. აგრეთვე სტატიები *მზად ვარ შრომისა და სსრკ-ის თავდაცვისათვის*, *ოლიმპიური თამაშები*, *სპარტაკიადა* და სხვ.).

*ა. ციბაძე.*

## IX. სახალხო განათლება, სამეცნიერო და კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებანი

სახ. განათლების დარგში კომპარტიისა და საბჭ. მთავრობის პოლიტიკის საფუძვლები განსაზღვრა რკპ (ბ) VIII ყრილობამ (1919) თავის პროგრამაში, ახ. სოციალ. საწყისებზე მოხდა სახ. განათლების სისტემის რეორგანიზაცია: მოისპო კერძო სკოლები, შემოღებულ იქნა ქალ-ვაჟთა საყოველთაო-სავალდებულო ერთობლივი სწავლება, სკოლა გამოეყო ეკლესიას, ეკლესია — სახელმწიფოს, აიკრძალა რელიგ. სწავლება, მოსწავლეთა ფიზ. დასჯა, ყველა ერმა მიიღო მშობლიურ ენაზე სწავლების უფლება, ჩამოყალიბდა სკოლამდელი აღზრდის საბჭ. სისტემის საფუძვლები. ერთიანი შრომითი პოლიტექ. სკოლის პრინციპი მშრომელ (მუშურ-გლეხურ) ახალგაზრდობას გზას უხსნიდა უმაღლეს სასწავლებლებში. მშრომელთა განათლების უფლება დაკანონდა სსრკ-ის კონსტიტუციით.

სსრკ-ის თანამედროვე სახ. განათლების სისტემაში შედის: სკოლამდელი აღზრდა, ზოგადი საშ. განათლება, სკოლის გარეშე აღზრდა, პროფტექ. განათლება, საშ. სპეც. განათლება, უმაღლესი განათლება. სახ. განათლების განვითარებას ხელმძღვანელობს სკკპ და საბჭ. მთავრობა. ადგილ. საბჭოებში არსებობს მუდმივმოქმედი კომისიები სახ. განათლების, მეცნ. და კულტ. საკითხებზე. სკკპ ცკ-ის და ადგილ. პარტ. ორგანოების აპარატებში არის მეცნ. და სასწ. დაწესებულებათა განყ-ბები.

სკოლამდელი დაწესებულებებია საბავშვო ბაგები, საბავშვო ბაგა-ბაღები, საბავშვო ბაღები, სადაც არიან 7 (ზოგან — 6) წლამდე ბავშვები. 1914 იყო 150 საბავშვო ბაღი და ბაგა-ბაღი (4 ათ. აღსაზრდელი), 1980—99400 (10500 ათ. აღსაზრდელი).

საყოველთაო-სავალდებულო საშ. განათლების მიღების ძირითადი ფორმაა ზოგადსაგანმან. სკოლა, რ-იც საბჭ. ხელისუფლების პირველივე წლებიდან ვითარდება როგორც ერთიანი, შრომითი და პოლიტექ. სკოლა. საბჭ. ხელისუფლების წლებში იცვლებოდა მისი სტრუქტურა და ტიპები. 1914 იყო ყველა სახის 123,7 ათ. ზოგადსაგანმან. სკოლა, სადაც სწავლობდა 9,7 მლნ. მოსწავლე, 1980 წ. 167 ათ.

ყველა სახის ზოგადსაგანმან. სკოლაში სწავლობდა 48,8 მლნ. მოსწავლე.

სასკოლო ასაკის საბჭ. ახალგაზრდობის აღზრდაში თავისი წვლილი შეაქვს სკოლისგარეშე დაწესებულებებს.

პროფტექ. განათლებას სათავე დაუდო 1919 რსფსრ სახკომსაბჭოს დეკრეტმა „პროფესიულ-ტექნიკური ცოდნის გავრცელების ღონისძიებათა შესახებ". საბჭ. ხელისუფლების წლებში არაერთხელ შეიცვალა პროფტექ. სასწავლებლების სისტემა. ამჟამად პროფტექ. სასწავლებლები უშვებენ კვალიფიციურ მუშებს, რ-თაც პროფ. ცოდნასთან ერთად აქვთ სავალდებულო საშ. ზოგადი განათლება.

1941 იყო 1551 პროფტექ. სასწავლებელი (602 ათ. მოსწავლე) 1982 კი 6272 პროფტექ. სასწავლებელში სწავლობდა 3081 ათ. მოსწ.

საწარმოს მასწავლებლებსა და ოსტატებს ამზადებს პოლიტექ. ინ-ტის 13 საინჟინრო-პედ. ფაკ-ტი, 70-მდე ინდუსტრ.-პედ. ტექნიკუმი (1980).

საშ. სპეც. განათლება უზრუნველყოფს საშ. სპეც. კვალიფიკაციის სპეციალისტების მომზადებას და მათ სავალდებულო საშ. ზოგად განათლებას. 1940 იყო 3773 საშ. სპეც. სასწავლებელი (975 ათ. მოსწ.), 1980 კი 4302 საშ. სპეც. სასწავლებელში სწავლობდა 4525 ათ. მოსწავლე.

უმაღლესი განათლების საბჭ. სისტემა უზრუნველყოფს საბჭ. სახ. ინტელიგენციის კადრების მომზადებას, რაც ოქტ. რევ. ერთ-ერთი უდიდესი მონაპოვარია. სსრკ-ის უმაღლესი სასწავლებლებია უნ-ტები, პოლიტექ., ინდუსტრ., სას.-სამ., სამედ., პედ. და სხვ. ინ-ტები, სასწ. აკადემიები, უმაღლესი სკოლები და სასწავლებლები, კონსერვატორიები, სადაც სწავლება 4—6-წლიანია. არსებობს დღის, საღამოს და დაუსწრებელი სწავლების ფორმები.

სწავლება მშობლიურ ენაზეა და უფასო. წარმოებისაგან მოუწყვეტლად სწავლებისათვის დადგენილია მთელი რიგი სოც. შეღავათები. უმაღლესი განათლება ხელმისაწვდომია ყველა საშ. განათლების მქონე პირისათვის (უზრუნველყოფილია კონსტიტუციით, პრაქტიკულად კი — ერთიანი სკოლის პრინციპით).

საბჭ. მთავრობა სახ. განათლების განვითარებაზე დიდ ფულად სახსრებსა და მატერ. რესურსებს ხარჯავს. დაფინანსება ხდება სახელმწ. ბიუჯეტიდან, პროფკავშირის, საკოოპ. და სახ. ორგანიზაციათა, აგრეთვე კოლ-ბათა სახსრებიდან.

ოქტ. რევ. შემდეგ ვ. ი. ლენინის ხელმძღვანელობით დამუშავდა სამეცნ. მუშაობის ორგანიზაციის ახ. სოციალ. პრინციპები; უპირველეს ყოვლისა, გადაიდგა ნაბიჯი სამეცნ. გამოკვლევათა სახელმწიფოებრივი დაგეგმვისა და კოორდინაციის ხაზით. ლენინის შრომებმა განსაზღვრა საბჭ. მეცნ. განვითარების სტრატეგია, ხაზი გაუსვა მეცნ. წამყვან როლს სახ. მეურნ. განვითარებაში. ამ მხრივაც დიდმნიშვნელოვანი იყო რკპ (ბ) VIII ყრილობაზე (1919) მიღებული პროგრამის დებულებები.

ქვეყნის ისტ. განვითარების ყოველი ეტაპი მეცნ. წინაშე ახ. ამოცანებს აყენებდა, რ-თა წარმატებით გადაწყვეტისათვის იზრდებოდა სამეცნ.-კვლ. დაწესებულებების ქსელი ყველა მოკავშირე რესპ. ტერიტორიაზე.

სსრკ-ის მეცნიერების მეთავე ცენტრია *მეცნიერებათა აკადემია სსრკ-ისა*. მძლავრი სამეცნ. კერებია მოკავშირე რესპ. მეცნიერებათა აკადემიები (იხ. სტატიები: *მეცნიერებათა აკადემიები მოკავშირე რესპუბლიკებისა*); 14 ასეთი აკადემია 1982 აერთიანებდა 500-ზე მეტ სამეცნ. დაწესებულებას .გაიზარდა დარგობრივი აკადემიების—*სოფლის მეურნეობის მეცნიერებათა საკავშირო აკადემიის, მედიცინის მეცნიერებათა აკადემიის, პედაგოგიკის მეცნიერებათა აკადემიის* ხელმძღვანელი როლი.

საბჭ. მეცნ. საგანძურში თავისი წვლილი შეაქვთ უმაღლეს სასწავლებლებსა და მათთან არსებულ სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებს. მეცნ. წინსვლის საქმეში დიდია საინფორმაციო სამსახურის (საკავშ. და რესპ.) როლიც. სსრკ-ის თანამედროვე სამეცნ.-ტექ. პოტენციალი მეცნ. და ტექ. პრობლემების გაშლილი ფრონტით წარმოდგენის საშუალებას იძლევა. 1960 ქვეყანაში იყო 354,5 ათ. მეცნ. მუშაკი (უმაღლეს სასწავლებელთა სამეცნ.-პედ. კადრების ჩათვლით), 1980 ეს ციფრი 1223,4 ათ. კაცამდე გაიზარდა.

თანამედროვე საბჭ. მეცნ. კავშირი მსოფლიო მეცნიერებასთან პრაქტიკულად სამეცნ. დაწესებულებათა და მეცნ. მუშაკთა სამეცნ. კონტაქტებით მიმდინარეობს. ქვეყნის სამეცნ.-ტექ. პოტენციალის განვითარებას ემსახურება სსრკ-ში პირველად დამუშავებული სამეცნ.-ტექ. პროგრესისა და მისი სოც.-ეკონ. შედეგების 1976—90 კომპლ. პროგრამა.

ოქტ. რევ. შემდეგ განვითარდა საბიბლიოთეკო საქმე. შეიქმნა სხვადასხვა ტიპის ბ-კების დიდი და ორგანიზებული სისტემა. 1913 სულ იყო 76 ათ. ბ-კა (46 მლნ. წიგნი და ჟურნალი), 1980 წ. 350 ათ. ბ-კაში იყო 4162 მლნ. წიგნი და ჟურნალი.

ქვეყნის უდიდესი და მსოფლიოს ერთ-ერთი უმდიდრესი ბ-კაა ვ. ი. ლენინის სახ. ბ-კა სსრ კავშირისა. სოციალ. კულტ. მონაპოვარია ბავშვთა და მოზარდთა ბ-კების სისტემა. 1980 სსრკ-ის 100-ზე მეტ დიდ ბ-კას წიგნთგაცვლა ჰქონდა 120 ქვეყნის 5 ათ. ბ-კასა და დაწესებულებებთან. საერთაშ. წიგნგაცვლის სისტემით საზღვარგარეთ ყოველწლიურად გადის 1,5 მლნ. საბჭ. გამოცემა, შემოდის 1 მლნ-მდე. ფართოვდება საბჭ. ბ-კების თანამშრომლობა საერთაშ. საბიბლიოთეკათმცოდნეო და საბიბლიოგრაფიო დაწესებულებებთან.

1982 სსრკ-ში 1300-მდე მუზეუმი იყო. უდიდესი მუზეუმებია სსრკ-ის რევ. ცენტრ. მუზეუმი, ვ. ი. ლენინის ცენტრ. მუზეუმი, სახელმწ. ერმიტაჟი, სახელმწ. რუს. მუზეუმი, ა. პუშკინის სახ. სახვ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმი, პოლიტექ. მუზეუმი და სხვ.

1982 სსრკ-ში მოქმედებდა კულტ. სამინისტროს სისტემის, პროფკავშირების, საკოლმ. და საუწყებო-საკლუბო დაწესებულებები. 1980 იყო 135,1 ათ. საკლუბო დაწესებულება (20,2 ათ. ქალაქად და 114,9 ათ. სოფლად).

1982 მოსკოვში, ლენინგრადში, კიევში, მინსკში, ბაქოში, თბილისში, ალმა-ათაში და სხვ. კულტ. და დასვენების 1200-მდე პარკი იყო.

### X. ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია

სსრკ-ში თავიდანვე შეიქმნა პირობები ჭეშმარიტად სახ. მრავალეროვანი ბეჭდვითი სიტყვის განვითარებისათვის. მარქსიზმ-ლენინიზმის იდეებზე დაყრდნობით კომპარტიამ შექმნა მაღალიდეური *პარტიული და საბჭოთა ბეჭდვითი სიტყვა*, რ-მაც განაგრძო და განავითარა *ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვის* დიდი ტრადიციები. 1917 ბოლოსათვის საგამომცემლო განყ-ბები ჩამოყალიბდა ცაკში, პეტროგრ. და მოსკ. საბჭოებში. საკ. ცაკის 1917 წ. 29 დეკ. (1918 წ. 11 იანვ.) დეკრეტმა სახელმწ. გამომცემლობის შექმნის შესახებ საფუძველი ჩაუყარა საბჭ. წიგნის გამოცემის საქმეს. 1918 რამდენიმე გამომც. შეერთების შედეგად დაარსდა დიდი საბჭ. პარტიული გამომც. „კომმუნისტი" (მოსკოვი),ამავე წელს მ. გორკის ინიციატივით—გამომც. „ვსემირნაია ლიტერატურა" (პეტროგრადი). 1925 წიგნის პროდუქციამ 1913 დონეს გადააჭარბა, ხოლო 1940 გამოიცა 45,8 ათ. დასახელების წიგნი და ბროშურა, რ-თა საერთო ტირაჟი 462,2 მლნ. შეადგენდა. საბჭ. ხელისუფლების წლებში გამოიკვეთა სპეციალიზებული წიგნის, საჟურნალგაზეთო და საგაზეთო გამომცემლობები, მ. შ. „პრავდა", „ნაუკა", „ხუდოჟესტვენნაია ლიტერატურა", „სოვეტსკი პისატელი", „პროსვეშჩენიე", „ვისშაია შკოლა", „დეტსკაია ლიტერატურა", „მოლოდაია გვარდია", „იზვესტია", „სოვეტსკაია ენციკლოპედია", „მედიცინა" და სხვ. საგამომც. სისტემაში შედის ცენტრ., რესპ., გამსხვილებული ზონალური, სამხარეო, საოლქო, საუწყებო გამომცემლობები. საგამომცემლო მუშაობა ტარდება აგრეთვე სამეცნ.-ტექ. დაწესებულებებში, დიდ ბ-კებში, უმაღლეს სასწავლებლებში, საზ. ორგანიზაციებში და სხვ. ყოველწლიურად ყველა გამომც. და გამომცემლო დაწესებულება გამოსცემს 83 438-მდე დასახელების წიგნსა და ბროშურას, რ-თა ტირაჟი დაახლ. 1675 მლნ. შეადგენს. წიგნები გამოდის სსრკ-ის ხალხთა 58 ენაზე, ხოლო საზღვარგარეთის ქვეყნების 50 ენაზე (წიგნები და ბროშურები ითარგმნება სსრკ-ის ხალხთა 61 ენიდან, ხოლო საზღვარგარეთის 44 ენიდან). სსრკ-ს საგამომცემლო საქმის უმნიშვნელოვანესი მიმართულებაა თემატიკის სწორი რეგულირება და გამოცემის მაღალი ხარისხი. სსრკ-ში გამოდის 6862-ზე მეტი პერიოდული გამოცემა, მ. შ. 1334 ჟურნალი: 242 პოლიტ. და სოც.-ეკონ., 221 საბუნებისმეტყველო, სამეცნ. და მათ., 257 ტექ., სამრეწველო-სატრანსპორტო და კავშირგაბმულობის, 212 სას.-სამ., 106 ჯანდაცვისა და მედ., 70 კულტ. და განათლ., 161 ლიტ.-მხატვრული, 34 ხელოვნ., 67 საბავშვო და ახალგაზრდული, 43 ქალებისათვის და სხვ. გამოდის 7985 გაზეთი, მ. შ. 29 საკავშ. (ცენტრ.), 156 რესპ., 95 ავტ., რესპ. და საოლქო, 309 სამხარეო, 655 საქალაქო, 2899 რ-ნული, 2932 ძირეული, 910 საკოლმ. და სხვ.

1917 ნოემბ-ში გადაიცა პირველი რადიოგადაცემა; რეგულ. გადაცემები კი 1924-იდან დაიწყო. ამჟამად სსრკ-ის რადიომაუწყებლობას აქვს 10 პროგრამა: I პროგრამა (ძირითადი) — საერთო-საკავშირო, საინფორმაციო, საზ.-პოლიტ., შემეცნებითი და მხატვრული. აქვს 3 დუბლირებული პროგრამა დას. ციმბ., შუა აზიის რესპუბლიკებისათვის (გარდა თურქმ. სსრ-ისა), ყაზ., აღმ. ციმბ. და შორეული აღმოსავლეთისათვის. II პროგრამა („მაიაკი") — სადღეღამისო, საინფორმაციო-მუსიკალური, გადასცემს ქვეყნის ყველა რ-ნს ერთდროულად. III პროგრამა — ზოგადსაგანმან., ლიტ.-მუს. IV პროგრამა — მუს.; გადასცემს საშ. და ულტრამოკლე ტალღებზე; V პროგრამა — სადღეღამისო, საინფორმაციო, საზ.-პოლიტ. და მხატვრული; გადასცემს სამშობლოს გარეთ მყოფი საბჭ. მოქალაქეებისათვის.

ცენტრ. ტელევიზიის გადაცემები მიმდინარეობს 10 პროგრამით, რ-თაგან 4 განკუთვნილია ქვეყნის შორეული რ-ნებისათვის. I პროგრამა — ძირითადი, საერთოსაკავშირო საინფორმაციო, საზ.-პოლიტ., მხატვრული და შემეცნებითი; II — საინფორმაციო, პუბლიც. და მხატვრული; III — სასწ. და სამეცნ.-პოპულ; IV. მხატვრული, შემეცნებითი და სპორტული. ამიერკავკასიის, შუა აზიის, დას. ციმბირისა და ყაზახეთისათვის გადაცემები ხორციელდება თანამგზავრების საშუალებით. 1980 წ. 20 ოქტ-იდან „ორბიტის" 3 პროგრამის ნაცვლად ფუნქციონირებს 4 (იხ. *რადიომაუწყებლობა, ტელევიზია, ბეჭდვითი სიტყვა*, აგრეთვე სტატიები მოკავშირე რესპუბლიკებზე, თავი ბეჭდვითი სიტყვა, რადიომაუწყებლობა, ტელევიზია).

სკოლისგარეშე დაწესებულებები

1983 მოქმედებდა:
- 4500-მდე პიონერთა და მოსწავლეთა სახლი და სასახლე,
- 7 ათ-ზე მეტი სექცია კულტ. სახლებსა და სასახლეებში,
- 1000-ზე მეტი ნორჩ ტექნიკოსთა სადგური,
- 600-მდე ნორჩ ნატურალისტთა სადგური,
- 200-ზე მეტი საექსკურსიო ტურისტული სადგური,
- 150-ზე მეტი საბავშვო პარკი,
- 40-მდე საბავშვო რკინიგზა,
- 6 ათ-ზე მეტი სამუსიკო, ქორეოგრ. და სამხატვრო სკოლა,
- 5 ათ. სპორტსკოლა,
- 8 ათ-მდე საბავშვო ბიბლიოთეკა,

ცხრ. 5.—უმაღლეს სასწავლებელთა და სტუდენტთა რაოდენობა მოკავშირე რესპუბლიკების მიხედვით (1980)

| | უმაღლეს სასწავლებელთა რაოდენობა | სტუდენტთა რაოდენობა (ათ. კაცი) |
|---|---|---|
| რსფსრ | 483 | 2856,9 |
| უკრ. სსრ | 142 | 831,3 |
| ბელორ. სსრ | 31 | 159,9 |
| უზბ. სსრ | 42 | 246,6 |
| ყაზ. სსრ | 49 | 216,1 |
| საქ. სსრ | 19 | 82,8 |
| აზერბ. სსრ | 17 | 99,0 |
| ლიტვ. სსრ | 12 | 62,6 |
| მოლდ. სსრ | 8 | 44,4 |
| ლატვ. სსრ | 10 | 45,3 |
| ყირგ. სსრ | 9 | 50,1 |
| ტაჯ. სსრ | 9 | 50,4 |
| სომხ. სსრ | 13 | 54,1 |
| თურქმ. სსრ | 6 | 31,1 |
| ესტ. სსრ | 6 | 23,4 |

მუზეუმების რაოდენობა მოკავშირე რესპუბლიკებში

| | 1980 |
|---|---|
| რსფსრ | 646 |
| უკრ. სსრ | 154 |
| ბელორ. სსრ | 56 |
| უზბ. სსრ | 31 |
| ყაზ. სსრ | 37 |
| საქ. სსრ | 81 |
| აზერბ. სსრ | 41 |
| ლიტვ. სსრ | 37 |
| მოლდ. სსრ | 36 |
| ლატვ. სსრ | 64 |
| ყირგ. სსრ | 7 |
| ტაჯ. სსრ | 7 |
| სომხ. სსრ | 35 |
| თურქმ. სსრ | 11 |
| ესტ. სსრ | 52 |

## XI. ლიტერატურა

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ თანდათანობით ჩამოყალიბდა და განმტკიცდა ლიტ-რის თვისებრივად ახ. სახეობა — მრავალეროვანი საბჭ. მწერლობა. სოციალ. საზ-ბის განვითარების საერთო კანონზომიერებამ და სკკპ ლენინურმა ეროვნ. პოლიტიკამ ხელი შეუწყო სსრკ-ის ხალხთა მწერლობის აღორძინებისა და ურთიერთგამდიდრების პროცესს. საბჭ. ლიტ-რას აერთიანებს იდეური მიზანდასახულობა, ესთეტ. მრწამსი, სოციალ. რეალიზმის მეთოდი. ის დაფუძნებულია ლიტ-რის მარქსისტულ-ლენინური პარტიულობის პრინციპზე, ხალხურობასა და კომუნისტურ იდეურობაზე. სსრკ-ის ლიტ-რა აერთიანებს მრავალსაუკუნოვან სამწერლო ტრადიციათა მქონე (საქართვ., სომხ.), შუა საუკუნეებში აღორძინებულ (შუა აზიის, რუს., უკრ. და სხვ.), აგრეთვე იმ ხალხთა მწერლობას, რ-თაც ოქტ. რევოლუციამდე დამწერლობა და ლიტ-რა არ გააჩნდათ (კავკ., ციმბ., შუა აზიის ზოგი ეროვნება).

საბჭ. ლიტ-რის სათავეებთან იდგნენ რევ. საქმიანობასთან დაახლოებული მწერლები მ. გორკი, დ. ბედნი, ა. სერაფიმოვიჩი, ა. უპიტსი, ა. აკოფიანი, ს. სეიფულინი და სხვ. ახ. სინამდვილე აისახა ვ. მაიაკოვსკის, ა. ბლოკის, ს. ესენინის, გ. ტაბიძის, ტ. ტაბიძის, პ. იაშვილის, ვ. სოსიურას, ე. ჩარენცის, ლ. კვიტკოს, პ. ტიჩინას, ი. კუპალას, ს. ვურღუნის, ს. რუსტამის და სხვ. ლექსებსა და პოემებში. მათ სახელს უკავშირდება აგრეთვე ახ. პოეტური ენის შექმნის პროცესი, თამამი ნოვატორული ძიებანი.

რთული და მრავალწახნაგოვანი იყო 20-იანი წლების საბჭ. პროზა (ა. ფადეევი, თ. გლადკოვი, მ. შოლოხოვი, კ. ფედინი, ი. ბაბელი, ღ. იბრაჰიმოვი, დ. დემირჭიანი, ნ. ლორთქიფანიძე, მ. ჯავახიშვილი, კ. გამსახურდია, დ. შენგელაია, ს. ზორიანი, მ. აუეზოვი) და დრამატურგია (ვ. ივანოვი, კ. ტრენიოვი, მ. ბულგაკოვი, ი. მიკიტენკო, შ. დადიანი, პ. კაკაბაძე, ჯ. ჯაბარლი, მ. კულიში). მასშტაბურობით გამოირჩეოდა ვ. მაიაკოვსკის, ს. ესენინის, ბ. პასტერნაკის, ი. კუპალას, მ. რილსკის, გ. ტაბიძისა და სხვ. პოემები 20—30-იანი წწ. ძირეული სოციალ. გარდაქმნები აისახა მ. შოლოხოვის, ლ. ლეონოვის, ლ. ქიაჩელის, კ. ლორთქიფანიძის, კ. გამსახურდიას, ვ. კატაევის, ი. ერენბურგის, ნ. ზარიანის, ნ. ტიხონოვის, ვ. ინბერის, კ. პაუსტოვსკის, გ. ლეონიძის, ს. ჩიქოვანის, ი. აბაშიძის თხზულებებში.

სსრკ-ის მწერალთა კავშირის პირველმა ყრილობამ 1934 ერთიან ნაკადად წარმართა საბჭ. ლიტ-რის განვითარების პროცესი. მოსკოვში იმართებოდა სსრკ-ის ხალხთა ხელოვნ. და ლიტ-რის დეკადები და დღეები, საკავშ. ლიტ. დისკუსიები. სსრკ-ის ლიტ. ცხოვრებას მრავალი წლის მანძილზე მეთაურობდა მ. გორკი.

შეიქმნა ფართო ისტ. ტილოები, ოქტ. რევ. და სამოქალაქო ომის ამსახველი რომანები და ეპოპეები (ა. ტოლსტოი, კ. გამსახურდია, დ. შენგელაია, ს. ზორიანი, ს. აინი, ნ. ოსტროვსკი, ი. ლე და სხვ.). განვითარდა საბჭ. ნოველა (ა. პლატონოვი, ვ. კატაევი, ი. ოლეშა, ნ. ლორთქიფანიძე, ს. კლდიაშვილი, რ. გვეტაძე, ა. ყაჰარი, ნ. სარიხანოვი და სხვ.). 30-იანი წ. დრამატურგიიდან აღსანიშნავია ვ. ვიშნევსკის, ა. კორნეიჩუკის, ნ. პოგოდინის, ს. კლდიაშვილის, ს. შანშიაშვილის, მ. იბრაჰიმოვის, მ. აუეზოვის, კ. კრაპივას და სხვ. პიესები.

მრავალფეროვანი გახდა ამ დროის პოეზია (ე. ბაგრიცკი, ს. კირსანოვი, მ. ბაჟანი, პ. ბროვკა, მ. ჯალილი), დაიხვეწა ლირ. ინტონაციები (ბ. პასტერნაკი, ა. ახმატოვა, ო. მანდელშტამი, ვ. გაფრინდაშვილი, ა. ბარტო, ს. მიხალკოვი, ლ. კასილი, ა. გაიდარი).

1939—40 საბჭ. მწერალთა რიგებში ჩადგნენ ბალტიისპირეთისა და დას. უკრ., დას. ბელორ. და ბესარაბიის მწერლები. 30-იანი წწ. დამლევს საერთაშ. დაძაბულობამ საბჭ. მწერლობის ყურადღება მიმართა პატრ., ინტერნაც. და ანტიფაშისტური თემატიკისაკენ (ა. სურკოვის, კ. სიმონოვის, გ. ტაბიძის, გ. ლეონიძის, პ. ტიჩინას, რასულ რზას პოეზია, ი. ერენბურგის, მ. კოლცოვის ნარკვევები; ა. არბუზოვის, ა. აფინოგენოვის პიესები).

საერთო-სახ. პატრ. შემართებამ დიდ სამამულო ომში კიდევ უფრო დააახლოვა მრავალეროვანი სახელმწიფოს ხალხთა ლიტ-რა. მტერთან ბრძოლაში დაიღუპნენ ა. გაიდარი, მ. ჯალილი, პ. სტრაძინი, მ. გელოვანი და სხვ. ხალხის სულისკვეთებას გამოხატავდა კ. სიმონოვის, ა. ახმატოვას, ჯამბულის, ი. კუპალას, გ. ტაბიძის, ი. გრიშაშვილის, გ. ლეონიძის, ღ. ღულამის, ლ. გირას, ს. ჩიქოვანის, ი. აბაშიძის, გ. აბაშიძის, ნ. ტიხონოვის, პ. ანტოკოლსკის, მ. ამიროვის, მ. ტანკის, ა. ტვარდოვსკისა და სხვათა თხზულებანი. სამამულო ომი ცხოველმყოფელი თემა იყო ომის შემდგომაც სხვადასხვა ჟანრში (მხატვრულ-დოკუმენტური ნარკვევი, პოეზია, პროზა, ეპოპეა) მომუშავე მწერლებისათვის (მ. თურსუნზადე, მ. ბაჟანი, გ. სევუნცი, პ. ვერშიგორა, ბ. პოლევოი, ა. ფადეევი, ა. ტვარდოვსკი, ა. ისაკოვსკი, ე. კაზაკევიჩი და სხვ.).

40—50-იანი წწ. ლიტ-რა წარმოსახავდა დადებით გმირს — ომგადახდილ კომუნისტს, მშვიდობიანი მშენებლობის მონაწილეს (პ. პავლენკო, ს. ბაბაევსკი, ნ. გრიბაჩოვი, ვ. აჟაევი, ა. საქსე, კ. გამსახურდია, დ. შენგელაია, კ. ლორთქიფანიძე, მეჰდი ჰუსეინი, ვ. ლაცისი). განვითარდა ისტ. რომანი და პოემა (კ. გამსახურდია, ს. ზლობინი, მ. სტელმახი, გ. მარკოვი, ი. კოლასი, გ. ლეონიძე, გ. აბაშიძე, ტ. ტილვიტისი).

50-იანი წწ. II ნახევრიდან სკკპ-ის მიერ საზ. ცხოვრების შემდგომმა დემოკრატიზაციამ კეთილისმყოფელი გავლენა მოახდინა ლიტ-რაზეც. მწვავე თანამედროვე პრობლემატიკა და პოლემიკური პათოსი მწერლობის განუყრელი თანამგზავრი გახდა (ა. ტვარდოვსკი, ი. ავიაჟიუსი, ვ. პანოვა, დ. გრანინი, ჩ. აითმათოვი, ი. ნაგიბინი, დ. შენგელაია, მ. აუეზოვი და სხვ.). 60-იანი წლებიდან მეტი მასშტაბურობა, აქტუალობა და მოქალაქეობრივი მგზნებარება შეიძინა საბჭ. პოეზიამაც (ვ. ლუგოვსკოი, ი. სმელიაკოვი, ი. მარცინკიავიჩიუსი, ე. მეჟელაიტისი, ნ. ზაბოლოცკი, მ. ტანკი, გ. ლეონიძე, ი. აბაშიძე, კ. კალაძე, ს. კაპუტიკიანი, ვ. მიკოლაიტის-პუტინასი, ი. დრაჩი, ა. ტარკოვსკი, ყ. ყულიევი, რ. ჰამზათოვი). სარბიელზე გამოვიდა პოეტების ახ. თაობა, რ-მაც ჩვენი თანამედროვის რთული და დახვეწილი შინაგანი ბუნება წარმოსახა (ბ. ახმადულინა, ა. ვოზნესენსკი, ე. ევტუშენკო, ბ. ოკუჯავა, ა. კალანდაძე, მ. მაჭავარიანი, მ. ლებანიძე, ო. ჭილაძე, შ. ნიშნიანიძე, ჯ. ჩარკვიანი და სხვ.).

მხატვრული ლენინიანა გამდიდრდა ნ. პოგოდინის, მ. შაგინიანის, ე. კაზაკევიჩის, ვ. კატაევის და სხვ. თხზულებებით.

საზ. განვითარების მნიშვნელოვანი ტენდენციები აისახა გ. მარკოვის, ვ. კოჟევნიკოვის, მ. სლუცკისის, ჩ. აითმათოვის, ვ. რასპუტინის, ვ. ბელოვის, ვ. შუქშინის, კ. ლორთქიფანიძის, რ. ჯაფარიძის, ნ. დუმბაძის, ჭ. ამირეჯიბის, ო. ჭილაძის, გ. ფანჯიკიძის, ი. სტადნიუკის, ვ. პეტკიავიჩიუსის, ე. ვეტემაას, ი. სმუულის, ვ. სოლოუხინის და სხვ. რომანებსა და მოთხრობებში. საბჭ. ლიტ-რა წარმოსახავს სოციალ. გარდაქმნათა ფილოს. და კულტ.-ეკონ. საფუძნელს, დიდ ყურადღებას უთმობს მორალურ-ეთიკურ პრობლემატიკას (ო. გონჩარი, ვ. ლიპატოვი, ა. მუხთარი, შ. რაშიდოვი).

ვითარდება საბავშვო, მემუარული, სამეცნ.-ფანტასტ. ლიტ-რა, მხატვრული თარგმანი და სხვ.

სკკპ ზრუნავს ლიტ. კრიტიკისა და ლიტერატურათმცოდნეობის აღმავლობაზე, შემოქმედებითი ახალგაზრდობის იდეურ წრთობასა და მხატვრულ დაოსტატებაზე.

საბჭ. ლიტ-რის საერთაშ. ავტორიტეტი განუხრელად იზრდება, რაც ლენინური ეროვნ. პოლიტიკის მკაფიო დადასტურებაა.

## XII. არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება

სსრკ-ის ტერიტ. უძველესი ნაგებობანი პალეოლითის ხანას მიეკუთვნება. კლასიკური არქიტ. ნიმუშებია ამიერკავკ. და შუა აზიის ხალხების, ძვ. რუსეთის საკულტო და საერო ნაგებობანი, აგრეთვე XIV—XIX სს. შენობები რუსეთში, უკრაინაში, ბელორუსიაში, ბალტიისპირეთში. ხალხ. ხუროთმოძღვრებამ საუკუნეთა მანძილზე შემოინახა ეროვნ. ტრადიციები. კაპიტალიზმის ეპოქაში ფართოდ გაიშალა მშენებლობა, მაგრამ განაშენიანება ქაოსური იყო. საბჭ. პერიოდში მშენებლობა ვითარდება ახ. სოციალ. პრინციპების შესაბამისად. 1918—19 შეიქმნა საპროექტო სახელოსნოები, სადაც შემუშავდა ახ. გეგმები დიდი ქალაქებისათვის. საბჭ. ხუროთმოძღვრების ერთ-ერთი თვალსაჩინო ნიმუშია ლენინის მავზოლეუმი მოსკოვში (არქიტ. ა. შჩუსევი). სოციალ. ინდუსტრიალიზაციამ განაპირობა არქიტ. სწრაფი აღმავლობა. პირველ ხუთწლედში აშენდა მრავალი ახ. ქალაქი (ამურის კომსომოლსკი). ამ პერიოდს მიეკუთვნება ვ. ი. ლენინის სახ. დნეპრის ჰიდროელექტროსადგურის, ვ. ი. ლენინის სახ. სსრკ ბიბლიოთეკის (1928—58, არქიტ. ვ. შჩუკო, ვ. გელფრეიხი), გაზ. „პრავდის" კომბინატის (1929—35, არქიტ. პ. გოლოსოვი და სხვ.) და სხვათა მშენებლობა.

1920—30-იანი წწ. არქიტექტურას გარკვეული დაღი დაასვა ფორმალისტურმა ტენდენციებმა. ამ წლების არქიტექტორთა დაჯგუფებებს შორის ბრძოლა აფერხებდა არქიტ. შემდგომ განვითარებას. ამიტომ 1932 შეიქმნა სსრკ-ის არქიტ. ერთიანი შემოქმედებითი კავშირი. II და III ხუთწლედებში უფრო დიდი მასშტაბის მშენებლობები წამოიწყეს, აშენდა ბევრი მსხვილი საწარმო (მოსკ. საავტ. ქ-ნა), დაიწყო მოსკ., ლენინგრ., აგრეთვე მოკავშირე რესპ. დედაქალაქების კომპლ. რეკონსტრუქცია, რასაც დიდად შეუწყო ხელი სსრკ-ის სახკომსაბჭოსა და სკპ(ბ) ცკ-ის 1935 წ. 20 ივლ. დადგენილებამ „მოსკოვის რეკონსტრუქციის გენერალური გეგმის შესახებ". დიდი მუშაობა ჩატარდა მოსკ., ლენინგრ., თბილ. და სხვ. ქ-ების დაგეგმარებისა და განაშენიანებისათვის. აშენდა ახ. მრავალსართულიანი სახლები, გაყვანილ იქნა ახ. მაგისტრალები.

სულ უფრო სრულყოფილი გახდა სხვადასხვა დანიშნულების საზ. შენობები. 1933—40-იან წლებში აშენდა ბევრი სკოლა, საბავშვო ბაღი, საავადმყოფო და სხვ. მ. შ. აღსანიშნავია სსრკ-ის სახკომსაბჭოს სახლი (1932—36, არქიტ. ა. ლანგმანი) მოსკოვში, მარქსიზმ-ლენინიზმის ინ-ტის საქართვ. ფილიალი თბილისში (1938, არქიტ. ა. შჩუსევი) და სხვ. 1930-იან წწ. არქიტექტურაში თავი იჩინა კლასიკური და ეროვნ. მემკვიდრეობისადმი არაკრიტ. დამოკიდებულებამ, რასაც მოჰყვა ეკლექტიზმი, ყალბი მონუმენტურობა, დეკორ. ელემენტებით გატაცება.

სამამულო ომის შემდეგ ფართოდ გაიშალა აღდგენითი სამუშაოები, ამავე დროს მიმდინარეობდა ახ. განაშენიანება. აშენდა საცხოვრ. კვარტალები, თეატრების, უმაღლესი სასწავლებლების შენობები (მ. ლომონოსოვის სახ. მოსკ. უნ-ტი, 1940—53, არქიტ. ლ. რუდნევი და სხვ.), სტადიონები და სხვა საზ. ნაგებობები. გაიყვანეს მაგისტრალები, მოეწყო მოედ-


ონოსის ეკლესია. ვილნიუსი. XVI ს.


ვიტრაჟი რიაბუშინსკის საცხოვრებელ სახლში (ახლა მ. გორკის ბინა—მუზეუმი). მოსკოვი. 1902—06.


გ. კ ი შ ე ვ ი. შუა საუკუნეების კუბაჩური ქვაბის ფორმის საშაქრე (სოფ. კუბაჩი, დაღესტნის ასსრ). ვერცხლი. 1947.

ნები. გაიშალა დიდი საქალაქთმშენებლო მუშაობა ლენინგრადში, კიევში, მინსკში, სტალინგრადში, თბილისში, ბაქოში, ერევანში და სხვ. 1950-იან წლებში აშენდა ახ. ქ-ები ანგარსკი (არქიტ. ე. ვიტენბერგი), ნოვაია-კახოვკა (არქიტ. ა. მოტორინი და სხვ.), რუსთავი (არქიტ. მ. ნეპრინცევი, ზ. ქურდიანი, ნ. ქურდიანი, დ. მელიქიშვილი, ლ. კობალაძე) და სხვ. 1947—50 აშენეს რკინაბეტონის პანელებიანი პირველი სახლები. სწრაფად განვითარდა ასაკრები რკინაბეტონის წარმოება, მაგრამ ამავე დროს არქიტექტურაში თავი იჩინა დეკორ. ზედმეტობით გატაცებამ. სამშენებლო წარმოების მოთხოვნათა უგულებელყოფამ, არაკრიტ. დამოკიდებულებამ არქიტ. მემკვიდრეობისადმი. ამიტომ პარტიამ და ხელისუფლებამ 1954 და შემდგომ წლებშიც მიიღო დადგენილებანი, რ-თაც განსაზღვრეს საბჭ. არქიტ. განვითარების გზები. 1955—56 სსრკ-ის არქიტ. აკადემიის ნაცვლად (დაარსდა 1934) შეიქმნა სსრკ-ის მშენებლობისა და არქიტ. აკადემია. 1955 საბჭ. არქიტ. განვითარების განსაზღვრავდა დასახლ. ადგილების კომპლ. განაშენიანება და საცხოვრ. და საზ. შენობების მასობრივი მშენებლობა ტიპური პროექტირებისა და სამშენებლო საქმის ინდუსტრიალიზაციის საფუძველზე. იყენებდნენ მიკრორაიონების სისტემას, თავისუფალ დაგეგმარებასა და განაშენიანებას. ძვ. ქ-ების გადაკეთება-რეკონსტრუქციის პარალელურად შენდებოდა ახ. ქ-ები. დიდი ყურადღება დაეთმო სამრეწვ. მშენებლობას — შეიქმნა ახ. ტიპის ნაგებობანი, კომპლექსები, ქალაქის სამრეწვ. რ-ნები. 1976 სსრკ-ში მიიღეს კანონი „ისტორიისა და კულტურის ძეგლთა დაცვისა და გამოყენების შესახებ“. შეიქმნა სსრკ-ის მინისტრთა საბჭოს მშენებლობის საქმეთა სახელმწ. კომიტეტი (სსრკ სახმშენი) და სსრკ-ის სახმშენთან არსებული სამოქალაქო მშენებლობისა და არქიტ. კომიტეტი, მოკავშირე რესპუბლიკების სახმშენები, მშენებლობისა და არქიტ. საოლქო სამმართველოები, ქალაქის მთავარი არქიტექტორის სამმართველო და განყ-ბები.

**სახვითი ხელოვნება**. სსრკ-ის ტერიტორიაზე მიკვლეულია პალეოლითისა და ნეოლითის ხანის ძეგლები (კავკასიაში, შუა აზიაში და სხვ.) მაღალ განვითარებას მიაღწია შუა საუკ. მხატვრულმა კულტურამ ამიერკავკასიაში, შუა აზიაში, რუსეთში, უკრაინაში და სხვ. XVIII—XIX სს-ში ჩამოყალიბდა რუს., სსრკ-ის ხალხთა და სხვა ეროვნებათა რეალისტური ხელოვნ. სკოლები.

საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში ფორმალიზმსა და ნატურალიზმთან ბრძოლაში იშვა და განმტკიცდა პოლიტ. პლაკატისა და მონუმ. ქანდაკების ხელოვნება (იხ. *მონუმენტური პროპაგანდა*). საბჭ. ხელოვნებას საფუძვლად დაედო იდეური რეალისტური შემოქმედება. საბჭ. ხელოვნ. პოზიციის განმტკიცებას 1920 — 30-იანი წლების დასაწყისში ხელი შეუწყო სამხატვრო გაერთიანებებმა, მათგან ყველაზე ძლიერი იყო რევ. რუს. მხატვართა ასოციაცია, რ-ის წამყვანმა ოსტატებმა და სხვ. გაერთიანებათა საუკეთესო მხატვრებმა დიდი მუშაობა გასწიეს ხელოვნ. და საბჭ. სინამდვილის ურთიერთდაახლოებლად, აგრეთვე საბჭ. ხელოვნ. ყველა ჟანრისა და დარგის გასავითარებლად. სახვ. ხელოვნებაში დიდი ადგილი ეთმობა თანამედროვე და ისტ. თემატიკას, პორტრეტს (მ. შ. სკულპტურულ პორტრეტს), იქმნება ნატურმორტები, პეიზაჟები, ვითარდება გრაფიკა, მონუმ. ფერწერა, მონუმ. და დეკორ. ქანდაკება. დიდი სამამულო ომის წლებში წინა პლანზე წამოიწია პოლიტ. პლაკატის ხელოვნებამ, კარიკატურამ, საბჭ. ხალხის გმირობა აისახა ფერწერასა და ქანდაკებაში. ომის შემდგომ წლებში კიდევ უფრო განვითარდა ეროვნ. სამხატვრო სკოლები. ხელოვნ. მტკიცედ დადგა საბჭ. რეალიზმის პოზიციებზე. განსაკუთრებით აღსანიშნავია ისტ.-რევ. თემებზე შექმნილი ტილოები (ი. ბროდსკი, მ. გრეკოვი — რსფსრ; მ. თოიძე, ა. ქუთათელაძე — საქ. სსრ), ჟანრული ფერწერა (ნ. კასატკინი, ი. პიმენოვი — რსფსრ; უ. ჯაფარიძე საქ. სსრ; ს. ჩუიკოვი — ყირგ. სსრ), პორტრეტული ფერწერა (ს. მალიუტინი, მ. ნესტეროვი — რსფსრ; ა. შოვკუნენკო — უკრ. სსრ; ქ. მაღალაშვილი, კ. სანაძე, ნ. ნიჟარაძე — საქ. სსრ). მშობლიური ბუნება ასახეს თავის ტილოებზე ვ. ბაქშეევმა, კ. იუონმა, პ. კონჩალოვსკიმ (რსფსრ), დ. კაკაბაძემ, ე. ახვლედიანმა, ა. ციმაკურიძემ, ე. კალანდაძემ (საქ. სსრ), უ. თანსიქბაევმა (უზბ. სსრ) და სხვ. მონუმ. ფერწერის ოსტატები არიან ე. ლანსერე, ა. დეინეკა (რსფსრ), რ. სტურუა, ლ. ცუცქირიძე (საქ. სსრ). მოქანდაკეთაგან აღსანიშნავი არიან ნ. ანდრეევი, ს. მერკუროვი, ვ. მუხინა, ე. ვუჩეტიჩი და სხვ. (რსფსრ), ი. ნიკოლაძე, ნ. კანდელაკი, ე. ამაშუკელი, მ. ბერძენიშვილი, გ. ოჩიაური (საქ. სსრ), ი. აზგური (ბელორ. სსრ), ტ. ზალკალნსი (ლატვ. სსრ) და სხვ. გრაფიკაში გამოირჩევა ვ. დენის, დ. მოორის, გ. ვერეისკის და სხვ. (რსფსრ), ლ. გუდიაშვილის, ლ. გრიგოლიას, ს. ქობულაძის (საქ. სსრ), ა. აზიმზადეს (აზერბ. სსრ) ნამუშევრები. 1947 დაარსდა საბჭ. ხელოვნ. სამეცნ. და შემოქმედებითი ცენტრი — სსრკ-ის სამხატვრო აკადემია. 1957 საბჭ. მხატვრების I ყრილობაზე შეიქმნა სსრკ-ის მხატვართა კავშირი.

დეკორ. გამოყენებით ხელოვნებაში შეიქმნა უნიკალური ნამუშევრები. დიდი ყურადღება დაეთმო მასობრივ-საყოფაცხოვრებო ნივთების შესრულების მხატვრულ დონეს. საყოველთაო აღიარება მოიპოვა კერამ. (რსფსრ, საქ. სსრ, უკრ. სსრ, ყაზ. სსრ), მინის (ბალტიისპირეთი) ნაწარმმა, მეხალიჩეობამ (თურქმ. სსრ, აზერბ. სსრ, დაღ. ასსრ და სხვ.), ჭედურმა ხელოვნებამ (საქ. სსრ). დეკორ. გამოყენებითი ხელოვნ. შემდგომი განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა სკპ ცკ-ის 1975 წ. 27 თებ. დადგენილებას „ხალხური სამხატვრო სარეწაოების შესახებ“ (იხ. სტ. *არქიტექტურა*, აგრეთვე სტატიები მოკავშირე რესპუბლიკებზე — თავი არქიტექტურა და სახვითი ხელოვნება).

*ლიტ*.: История искусства народов СССР, т. 1—4, 7, М., 1971—76; История советского искусства. Живопись. Скульптура. Графика, [т.] 1—2, М., 1965—68.

## XIII. მუსიკა

საბჭ. მუსიკა ახ. ეტაპია მუს. ხელოვნ. ისტორიაში. იგი აღმოცენდა და ვითარდება მსოფლიო კლასიკური მუს. მემკვიდრეობისა და სსრკ-ის ხალხთა უმდიდრესი ხალხური და პროფ. მუს. კულტურის საფუძველზე. ხასიათდება ეროვნ. ფორმების, ჟანრების, ინდივიდ. სტილის მრავალფეროვნებით.

საბჭ. მუს. კულტურის ჩამოყალიბებაში უმნიშვნელოვანესი როლი ითამაშა რევოლუციის შემდგომ ათწლეულებში ახალგაზრდა საბჭ. ქვეყანაში მუს. ყოფის ინტენს. განახლებამ, ფართო მუს.-საშემსრულებლო და საგანმან. ქსლის მშენებლობამ, რ-იც ძირითადად 30-იან წლებში დასრულდა. უმოკლეს ისტ. მონაკვეთში მოხდა მუს. განათლების, მთელი მუს. ცხოვრების დემოკრატიზაცია. ხელოვნება გახდა მშრომელთა ფართო მასების მონაპოვარი, ამაღლდა მისი საზ. პოლიტ. მნიშვნელობა, შეიქმნა საბჭ. საკომპოზიტორო სკოლა, რ-შიც მნიშვნელოვანი ადგილი დაიკავეს ეროვნ. კადრებმა.

სსრკ-ის კომპოზიტორთა კავშირის დაარსებამ (1932) საბჭ. მუსიკის შემოქმედებითი ძალები შეამჭიდროვა სოციალ. რეალიზმის საფუძველზე. გაფართოვდა საბჭ. მუს. შემოქმედების შინაარსის ჩარჩოები, განმტკიცდა საბჭ. კომპოზიტორთა შემოქმედებითი კავშირი კლასიკურ ტრადიციებთან და ფოლკლორთან, რამაც გამოიწვია დიდი შემოქმედებითი აღმავლობა. შეიქმნა საბჭ. მუს. კლასიკის შესანიშნავი ნიმუშები: დ. შოსტაკოვიჩის V სიმფონია (1937) და ოპერა „კატერინა იზმაილოვა“ (1932), ს. პროკოფიევის ბალეტი „რომეო და ჯულიეტა“ (1936), ოპერა „სემიონ კოტკო“ (1939) და კანტატა „ალექსანდრე ნეველი“ (1939), ა. ხაჩატურიანის საფორტეპიანო და სავიოლინო კონცერტები (1936, 1940), ა. ალექსანდროვის, მ. ბლანტერის, ი. დუნაევსკის და სხვათა სიმღერები. ყველა მოძმე რესპუბლიკაში შეიქმნა ოპერები, ბალეტები, სიმფ. ნაწარმოებები.

1941—45 საბჭ. მუს. შემოქმედებაში მთავარი ადგილი დაიკავა პატრ. თემებმა, საერთო-სახ. ბრძოლის ერთგვარ მუს. ემბლემად იქცა ა. ალექსანდროვის სიმღერა „წმიდათაწმიდა ომი“. შეიქმნა ეპოქის გრანდიოზული მუს. ძეგლი — დ. შოსტაკოვიჩის VII („ლენინგრადული“) სიმფონია (1942).

ომისშემდგომი წლები საბჭ. მუსიკის აღდგენისა და განვითარების პერიოდია. ყველა მოძმე რესპუბლიკაში შეიქმნა მნიშვნელოვანი ნაწარმოებები მუს. შემოქმედების სხვადასხვა ჟანრში. დიდ წარმატებას მიაღწია მუს. შემსრულებლობამ. 40—50-იანი წწ. მიჯნაზე გავრცელდა არაასწორი შეხედულებები მთელ რიგ ესთეტ. პრობლემებზე, დაშვებული იყო სუბიექტური შეცდომები არაერთი კომპოზიტორის შემოქმედების შეფასებაში, რაც გამოასწორა სკპ ცკ-ის 1958 დადგენილებამ.

1950-იანი წწ. ბოლოდან და 60—70-იან წლებში საბჭ. მუსიკა ვითარდებოდა ინტენს. შემოქმედებითი ძიებების საფუძველზე, რასაც შედეგად მოჰყვა სტილის, ჟანრის, ფორმის დიდი მრავალფეროვნება, აღმოცენებული ერთიანი იდეური პოზიციებისა და მხატვრული მეთოდის — სოციალ. რეალიზმის ნიადაგზე. განსაკუთრებით გამოცოცხლდა მუს. ცხოვრება მოძმე რესპუბლიკებში, გაძლიერდა ეროვნ. მუს. კულტურათა დაახლოების პროცესი, მაღალი საერთაშ. ავტორიტეტი მოიპოვა საბჭ. შემოქმედებითმა და საშემსრულებლო სკოლებმა. შეიქმნა მრავალი სიმფ., ორატორიული თუ საოპერო ქმნილება, რ-ებშიც წარმატებით აისახა ლენინის, რევოლუციის, სამოქალაქო და სამამულო ომების თემები, შეიქმნა ოპერები გმირულ-რევ., გმირულ-რომანტ., ეპიკურ, ლირ., დრამ. და სხვა სიუჟეტებზე. განახლდა საბალეტო ხელოვნ. ტრადიციები. თანამედროვე თემატიკის საფუძველზე განვითარდა საბჭ. ოპერეტა. ერთ-ერთი წამყვანი ადგილი დაიკავა ვოკალურ-სიმფ. ჟანრმა, სიმფ. მუსიკაში პოეტური სიტყვის აქტ. გამოყენებამ დაუახლოვა ეს ჟანრი ორატორიასა და ვოკალურ-სიმფ. ციკლს. ფილოს.-ეპიკური პრობლემატიკის სიღრმით, ტრადიციების განვითარებისა და განახლებისაკენ თამა-



კ. გ უ რ უ ლ ი. „რუსთაველი“. თითბერი, ჭე. 1965. აღმოსავლეთის ხალხთა ხელოვნების მუზეუმი. მოსკოვი.



ვ. გ ე ლ ფ რ ე ი ხ ი, მ. მ ი ნ კ უ ს ი. ადმინისტრაციული შენობა სმოლენსკის მოედანზე. მოსკოვი. 1948—52.



მ. პ ო ს ო ხ ი ნ ი, ა. მ ნ დ ო ი ა ნ ც ი და სხვ. კრემლის ყრილობათა სასა. ხლე. მოსკოვი. 1959—61.

მი სწრაფვით გამოირჩევა მრავალი საბჭ. კომპოზიტორის სიმფ. ქმნილებები. ჟანრულ და სტილურ გადაწყვეტათა მრავალფეროვნება შეინიშნება საკრავიერი კონცერტებისა და კამერულ-საკრავიერი ანსამბლის ჟანრებში. მნიშვნელოვანი ყურადღება ეთმობა ნაწარმოებებს კამერული ორკესტრისათვის. აღიარება მოიპოვა საბჭ. მასობრივმა და საესტრადო სიმღერამ, კინოსა და თეატრ. მუსიკამ. ფართო შემოქმედებითი აღმავლობაა საბავშვო მუსიკის დარგში. საერთაშ. აღიარება მოიპოვა საბჭ. საშემსრულებლო ხელოვნებამ, სახელი გაითქვეს სხვადასხვა ეროვნ. სკოლის პიანისტთა, ინსტრუმენტალისტთა, ვოკალისტთა და დირიჟორთა თაობებმა, სიმფ., საგუნდო და კამერულმა კოლექტივებმა.

საბჭ. მუსიკის პროპაგანდაში მნიშვნელოვან როლს თამაშობს 2 საკავშ. და უკრ. რესპ. სპეც. მუს. გამომცემლობები, 2 საკავშ. მუს. ჟურნალი, გრამფირფიტების საკავშ. ფირმა „მელოდია" და სხვ. სსრკ-ში არის (1980) 44 ოპერისა და ბალეტის თეატრი, 29 მუს. კომედიისა და მინიატიურების თეატრი, 135 ფილარმონია, 44 სიმფ. ორკესტრი, 61 კამერული ორკესტრი და ანსამბლი, 20 კონსერვ., 10 ხელოვნ. ინ-ტი, 2 სამუსიკო პედ. ინ-ტი, 48 სამუსიკო ფაკ-ტი პედ. ინ-ტებში, 236 სამუსიკო და ხელოვნ. სასწავლებელი, 6256 სამუსიკო სკოლა. იხ. *მუსიკა, მუსიკალური განათლება* და სტატიები მოკავშირე რესპუბლიკებზე. თავი მ უ ს ი კ ა.

*ლიტ.*: История музыки народов СССР, т. 1—5, М., 1970—74.

*ნ. მოისწრაფიშვილი.*

## XIV. ბალეტი

საბჭ. საბალეტო ხელოვნება, როგორც მსოფლიო მნიშვნელობის მხატვრული მოვლენა, აღმოცენდა რევოლუციამდელ რუს. ბალეტის უმდიდრეს მემკვიდრეობაზე და წარმოადგენს მრავალეროვანი ახ. საბჭ. კულტურის ნაწილს. თუ ადრე მხოლოდ მოსკოვსა და ლენინგრადში იყო მუდმივი საბალეტო დასები, ოქტ. რევ. შემდეგ შესაძლებელი გახდა ყველა მოკავშირე რესპუბლიკაში შექმნილიყო ეროვნ. პროფ. ბალეტი. 20-იან წლებში საბალეტო ხელოვნებაში დაიწყო ახ. ფორმებისა და შინაარსის ძიება. ექსპერ. ძიებების პროცესში შეიქმნა საბალეტო ხელოვნ. მნიშვნელოვანი ნაწარმოებები. აღსანიშნავია ბალეტმაისტერების კ. გოლეიზოვსკისა (მოსკოვი) და თ. ლოპუხოვის (ლენინგრადი) მოღვაწეობა.

რევ. პლაკატის, მასობრივი თეატრის ხერხების გამოყენებით თ. ლოპუხოვმა ლენინგრ. ოპერისა და ბალეტის თეატრში დადგა ვ. დეშევოვის ბალეტი „წითელი ქარიშხალი" („ბოლშევიკები", 1924). რ-შიც პირველად ბალეტის სცენაზე წარმოისახა რევ. სახე სიმბოლოებისა და ალეგორიების მხატვრული ხერხებით.

1927 მოსკ. დიდ თეატრში დაიდგა ჩინ. რევ. ამბებისადმი მიძღვნილი პირველი საბჭ. მრავალაქტიანი ბალეტი რ. გლიერის „წითელი ყაყაჩო" (ბალეტმაისტერები ლ. ლაშჩილინი და ვ. ტიხომიროვი). სცენაზე პირველად გამოჩნდა თანამედროვე დადებითი გმირი.

30—40-იან წლებში დაიდგა სპექტაკლები: ბ. ასაფიევის „პარიზის ალი" (1932, ბალეტმაისტერი ვ. ვაინონენი) და „ბახჩისარაის შადრევანი"(1934, ბალეტმაისტერი რ. ზახაროვი). ა. ბალანჩივაძის „მთების გული" (1938) და ა. კრეინის „ლაურენსია" (1939, ორივეს ბალეტმაისტერი ვ. ჭაბუკიანი), ს. პროკოფიევის „რომეო და ჯულიეტა" (1940, ბალეტმაისტერი ლ. ლავროვსკი), რ-თაც რეალისტური ქორეოგრაფიული დრამის დამკვიდრებისათვის საპროგრამო მნიშვნელობა ენიჭებოდათ. ამ პერიოდის ერთ-ერთი ყველაზე დიდი მიღწევაა ა. ბალანჩივაძის ბალეტის „მთების გულის" ვ. ჭაბუკიანისეული დადგმა, რ-მაც დასახა სახ.-პეროიკული ბალეტის შემდგომი განვითარების გზები, საფუძველი ჩაუყარა გმირულ-რომანტ. ბალეტის ჟანრს. წინა პლანზე წამოსწია ხალხის წიაღიდან გამოსული, ცხოვრების მომავლის წარმმართველი გმირი მამაკაცი.

20—30-იან წლებში დაიწყო ახ. საშემსრულებლო სტილის ჩამოყალიბების პროცესი. მ. სემიონოვა ავლენდა კლასიკური ცეკვის ფორმების სრულ ჰარმონიას, ა. ერმოლაევისა და ვ. ჭაბუკიანის პეროიკული სტილის ცეკვაში ჩანდა ცხოვრების ახ. ქმედითი აღქმა. გ. ულანოვა ახ. ინტერპრეტაციას აძლევდა ძვ. ბალეტის პარტიებს, ქმნიდა ტრაგიკული სიღრმისა და დიდი განცდების სახეებს.ლირ. რომანტ. მიმართულების წარმომადგენელი იყო კ. სერგეევი. ქორეოგრაფიულ ხელოვნებაში მნიშვნელოვანი ადგილი ეკავათ ო. ლეპეშინსკაიას, ტ. ვეჩესლოვას, ნ. დუდინსკაიას, ნ. ანისიმოვას, ლ. გვარამაძეს, მ. ბაუერს, ფ. ბალაბინას, ო. იორდანს, ა. მესერერს, მ. გაბოვიჩს.

30-იანი წწ. დასასრულისათვის თითქმის ყველა მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებში არსებობდა საბალეტო დასები. კლასიკური ცეკვის ეროვნ. სტილთან შეერთებით შეიქმნა ეროვნ. საბალეტო ხელოვნება. 40—50-იან წლებში გამოჩნდა შემსრულებელთა ახ. თაობა: ა. შელესტი, მ. პლისეცკაია, რ. სტრუჩკოვა, ი. კოლპაკოვა, ვ. წიგნაძე, ი. ალექსიძე, ზ. კიკალეიშვილი და სხვ. 60—70-იან წლებში დაიწყო საბჭ. ბალეტის ახ. ეტაპი. აღორძინდა ქორეოგრაფიული სიმფონიზმის რთული ფორმები. ამოტივტივდა ერთაქტიანი ბალეტის, ბალეტ-სიმფონიის, ბალეტპლაკატის მივიწყებული ჟანრები, გამდიდრდა ცეკვის ლექსიკა. გამოჩნდნენ ახალგაზრდა ბალეტმაისტერები ნ. კასატკინა, ვ. ვასილიევი, ო. ვინოგრადოვი, გ. ალექსიძე, ნ. ბოიარჩიკოვი, ი. ჩერნიშოვი, გ. მაიოროვი და სხვ. მოსკ. დიდი თეატრისა და რესპუბლიკათა დედაქალაქების თეატრების სცენებზე დაიდგა მრავალი საინტერესო საბალეტო ნაწარმოები, რ-ებშიც ყოველი თემა თანამედროვეობის პოზიციიდანაა გააზრებული. ადამიანის შინაგანი სამყარო გახსნილია სინამდვილესთან მჭიდრო კავშირში, მასთან რთულსა და მრავალმხრივ კონტაქტში. საბჭ. ბალეტის მსახიობებმა დიდი პოპულარობა მოიპოვეს მსოფლიოს მასშტაბით. მოსკოვში ტარდება ბალეტის მსახიობთა საერთაშ. კონკურსები. სსრკ-ში არსებობს (1980) 47 ოპერისა და ბალეტის თეატრი, 16 ქორეოგრაფიული სასწავლებელი.

*ნ. გუნია.*

## XV. დრამატული თეატრი

სსრკ-ის ხალხთა თეატრ. საწყისები ეკუთვნის სხვადასხვა საუკუნესა და ისტ. ეპოქას. ანტ. ხანაში ჩრდ. შავი ზღვისპირეთის ბერძნ. კოლონიებში არსებობდა თეატრი. უძველეს დროში შეიქმნა პროფ. თეატრი საქართველოში, სომხეთში, მაგრამ უცხოელთა ხშირი შემოსევები აფერხებდნენ მათ ეროვნ. კულტ. განვითარებას. XVII—XVIII სს-ში რუს., საქართვ., სომხ., უკრ. და სხვ. სას. სემინარიებთან დაარსდა სასკოლო თეატრები. სამეფო კარის თეატრები შეიქმნა რუსეთში, საქართველოში. XVIII ს. I ნახევარში ქ-ებში ყალიბდებოდა თეატრის მოყვარულთა კოლექტივები. XVIII ს. დასასრ. და XIX ს. დასაწყისში გავრცელდა ბატონყმური თეატრები (რუსეთში, უკრაინაში, ბელორუსიაში, საქართველოში). XIX ს. რუს. თეატრი თავისი მძლავრი დრამატურგიით და აქტიორული განსახიერების რომანტ. და რეალისტური სკოლებით საპატიო ადგილს იმკვიდრებს მსოფ. თეატრ. სარბიელზე. XIX ს. დასაწყისში გაჩნდა პროფ. თეატრები უკრაინაში, 1850 შეიქმნა პროფ. ქართ. თეატრი, 1860—70 — სომხ. და ლატვ., 1870-იან წლებში — ესტონური და აზერბ., XX ს. დასაწყისში — ბელორ. და თათრული. თეატრ. ხელოვნ. განვითარება განაპირობა ეროვნ. დრამატურგიის ზრდამ. XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში, როცა მწიფდებოდა რევ. სიტუაცია, რუს. სასცენო ხელოვნება კრიზისს განიცდიდა. სცენაზე ბატონობდა გასართობი რეპერტუარი. ამ პირობებში განსაკუთრებით დიდი როლი ითამაშა 1898 მოსკ. სამხატვრო თეატრის გახსნამ (იხ. *მოსკოვის სამხატვრო აკადემიური თეატრი*), რ-საც ხელმძღვანელობდნენ კ. სტანისლავსკი და ვ. ნემიროვიჩ-დანჩენკო. ოქტ. რევ. შემდეგ დაიწყო ახ. ეტაპი სსრკ ხალხთა თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში. საბჭ. თეატრი განაგრძობდა რევოლუციამდელი რეალისტური ხელოვნ. საუკეთესო ტრადიციებს. ქვეყნის ძნელ პოლიტ. და ეკონ. ვითარებაშიც იქმნებოდა ახ. თეატრები.

საბჭ. ხელისუფლების დამყარების პირველ წლებში უკრაინაში, საქართველოში, სომხეთში, აზერბაიჯანში გაერთიანდნენ პროფ. დასები, თეატრები გადავიდნენ სახელმწ. ბიუჯეტზე, საკუთრად მიიღეს შენობები. საბჭ. თეატრ. ხელოვნ. განვითარებაში დიდი როლი ითამაშა ე. ვახტანგოვის, კ. მარჯანიშვილის, ს. ახმეტელის მოღვაწეობამ. ახ. ხასიათს იძენდა ვ. მეიერხოლდის ხელოვნება. რეჟისორი აქტიურად მონაწილეობდა საბჭ. თეატრის განვითარებაში. მან თავის თეატრში დადგა პუბლიცისტურად მძაფრი სპექტაკლები: ვ. მაიაკოვსკის „მისტერია-ბუფი" (1918, 1921), ე. ვერჰარნის „განთიადები" (1920), რევ. სინამდვილის ზემოქმედება დაეტყო მოსკ. სამხატვრო თეატრისა და მცირე თეატრის შემოქმედებას. 30-იანი წწ. დასაწყისში შეიქმნა მუდმივი რუს. თეატრები მოკავშირე რესპუბლიკების დედაქალაქებში, დაარსდა ახ. თეატრები რსფსრ-ის ქ-ებსა და სხვ. რესპუბლიკებში. საბჭ. თეატრის განვითარებაზე დიდი ზემოქმედება მოახდინა სოციალ. ლიტ-რის ფუძემდებლის მ. გორკის იდეურ-მხატვრულმა პრინციპებმა. მისი პიესების მიხედვით დაიდგა სპექტაკლები: „ეგორ ბულიჩოვი და სხვები" (1932, ვახტანგოვის სახ. თეატრი; 1933, სომხ. სუნდუკიანის სახ. თეატრი), „მტრები" (1935, მოსკ. სამხატვრო თეატრი) „მდაბიონი" (1935, წითელი არმიის ცენტრ. თეატრი), „მოაგარაკენი" (1939, ლენინგრ. გორკის სახ. დიდი დრამ. თეატრი) და სხვ.

დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) საბჭ. თეატრმა შემოქმედებითი ძალები მიმართა ფაშისტ დამპყრობლების წინააღმდეგ. შეიქმნა საფრონტო თეატრები და ბრიგადები, რ-ებიც სპექტაკლებსა და კონცერტებს მართავდნენ მოქმედ არმიებში. 40—50-იან წლებში იდგმებოდა სპექტაკლები თანამედროვე ახალი ინტერპრეტაციით. გამოირჩეოდა კლასიკოსების სპექტაკლები: ლ. ტოლსტოის „ცოცხალი ლეში" (1950, ლენინგრ. პუშკინის სახ. თეატრი), ა. ჩეხოვის „სამი და" (1951, ლატვ. სსრ სამხატვრო თეატრი), სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე" (1956, თბილისის შოთა რუსთაველის სახ. თეატრი), შექსპირის „იულიუს კეისარი" (1958, უზბ. ჰამზას სახ. თეატრი) და სხვ. 60—70-იან წლებში საბჭ. თეატრ. ხელოვნ. აღმავლობა დაკავშირებულია საბჭ. სახელმწიფოს მნიშვნელოვან ისტ. მოვლენებთან. ამ პერიოდის სპექტაკლებიდან აღსანიშნავია ა. შტეინის „ოკეანე" (1961, მაიაკოვსკის სახ. თეატრი, ლენინგრადი), ჩ. აითმატოვის „დედისეული მინდორი" (1964, ყაზ. დრამის თეატრი), მ. შატროვის „ექვსი ივლისი" (1965, მოსკ. სამხატვრო თეატრი), ვ. ვიშნევსკის „ოპტიმისტური ტრაგედია" (1967, მოსკ. მცირე თეატრი), ბ. ბრეხტის „კავკასიური ცარცის წრე" (1975, შოთა რუსთაველის სახ. თეატრი) და სხვ. ამავე პერიოდში შექმნეს თავისი საუკეთესო ნამუშევრე-

ბი რეჟისორებმა გ. ტოვსტონოგოვმა, ვ. პლუჩეკმა, ო. ეფრემოვმა, ა. გონჩაროვმა, ი. ლიუბიმოვმა (რსფსრ). კ. ირდმა, ე. კაიდუმ, ვ. პანსომ (ესტონეთი), ა. იაუნუშანმა, ა. ლინინშმა (ლატვია), გ. ვანციავიჩიუსმა, ი. მილტინისმა (ლიტვა), თ. ქაზიმოვმა, მ. მამედოვმა (აზერბაიჯანი), ვ. აჯემიანმა, რ. კაპლანიანმა (სომხეთი), მ. თუმანიშვილმა, რ. სტურუამ, თ. ჩხეიძემ (საქართველო) და სხვ.

მსახიობებისა და რეჟისორების კადრებს ამზადებენ ა. ლუნაჩარსკის სახ. სახელმწ. თეატრ. ხელოვნ. ინ-ტი, მ. შჩეპკინისა და ბ. შჩუკინის თეატრ. სასწავლებლები, ნემიროვიჩ-დანჩენკოს სკოლა-სტუდია (მოსკოვი), ლენინგრ. მუსიკისა და კინემატოგრაფიის ინ-ტი, თბილისის, ერევნის, ტაშკენტის, ბაქოს, კიევის, მინსკისა და სხვ. თეატრ. ინ-ტები. 1975 სსრკ-ში მუშაობდა 570 თეატრი, მ. შ. 344 ჟრამ., 155 საბავშვო და მოზარდ მაყურებელთა. იხ. *თეატრი*, აგრეთვე სტატიები მოკავშირე რესპუბლიკებზე, ქვეთავი დრამატული თეატრი.

*ლიტ*.: История советского драматического театра, т. 1—6, М., 1966—71.

## XVI. კინო

საბჭ. კინემატოგრაფია სამოქალაქო ომის წლებში შეიქმნა. 1919 წ. 27 აგვ. ვ. ი. ლენინმა ხელი მოაწერა დეკრეტს — ფოტოგრ. და კინემატოგრაფიული ვაჭრობისა და მრეწვ. განათლების სახ. კომისარიატის განკარგულებაში გადასვლის შესახებ. ეს თარიღი ითვლება საბჭ. კინოს დაბადების დღედ. ახალგაზრდა საბჭ. კინემატოგრაფიის ძირითადი ამოცანა იყო რევ. სინამდვილის განმარტება მშრომელებისათვის, აგრეთვე მეცნ., ტექ. ცოდნისა და კლასიკური ლიტ-რის ნაწარმოებთა პოპულარიზაცია. ამ მიზანს ემსახურებოდა კინოქრონიკა, სიუჟეტური აგიტფილმები, სამეცნ.-პოპულ. და მხატვრული ფილმები.

პირველმა საბჭ. რეჟისორებმა (ლ. კულეშოვი, ძ. ვერტოვი) რევ. კინოქრონიკის სკოლა გაიარეს. 20-იან წლებში ახალგაზრდა საბჭ. კინოს აღმავლობა გამომჟღავნდა რეჟ. ს. ეიზენშტეინის ფილმში „ჯავშნოსანი პოტიომკინი“ (1925), რ-იც რევ. იდეების გამოხატვის ეტალონად იქცა.

საბჭ. კინემატოგრაფია ვითარდებოდა როგორც მრავალეროვნ. ხელოვნება. განსაკუთრებული ყურადღება ექცეოდა კინოს განვითარებას მოკავშირე რესპუბლიკებში. უკვე 20-იანი წწ. დასაწყისიდან ჩამოყალიბდა ქართ., უკრ., აზერბ., სომხ., ბელორ., უზბ. კინემატოგრაფია. მაგრამ მათი განვითარება ერთნაირად არ მიმდინარეობდა. უკრაინასა და საქართველოში, სადაც ახალგაზრდა კინოხელოვნებას შეეძლო დაყრდნობოდა ლიტ-რისა და ხელოვნ. უმდიდრეს ტრადიციებს, კინოხელოვნება სწრაფად ვითარდებოდა, აზერბაიჯანსა და უზბეკეთში კი მის განვითარებას ხელს უშლიდა ეროვნ. პროფ. კადრების ნაკლებობა. რუს საბჭ. კინო დიდ დახმარებას უწევდა მოძმე რესპუბლიკების კინემატოგრაფიას. პირველი ქართ. ფილმები მიეძღვნა ეროვნ. კლასიკურ ნაწარმოებთა ეკრანიზაციასა და რევ. სათავგადასავლო თემატიკას. ასეთ ფილმთაგან სახელი გაითქვა „წითელმა ეშმაკუნებმა“ (1923, რეჟ. ი. პერესტიანი) და „ელისომ“ (1928, რეჟ. ნ. შენგელაია). 20-იანი წწ. II ნახევარში ქართ. კინოში მოვიდნენ ახალგაზრდა რეჟისორები: ნ. შენგელაია, მ. ჭიაურელი, მ. კალატოზიშვილი და სხვ., რ-თაც შემოქმედებითი მეგობრობა აკავშირებდა რუს. კინოს ნოვატორებთან და მწერლებთან — ს. ტრეტიაკოვთან, ვ. შკლოვსკისთან და სხვ.

30-იან წლებში შეიქმნა მუს. ფილმები, რ-თა რეჟისორები იყვნენ გ. ალექსანდროვი, ა. ივანოვსკი, ი. პირიევი და სხვ. თანამედროვე თემები ნოვატორულად არის დამუშავებული ს. გერასიმოვის ფილმებში „შვიდი მამაცი“ (1936), „კომსომოლსკი“ (1938), ი. რაიზმანის ფილმში „მაშენკა“ (1942) და სხვ.

დიდი სამამულო ომის დროს საფრონტო კინორეპორტაჟებთან და სრულმეტრაჟიან დოკუმენტურ ფილმებთან ერთად იქმნებოდა მხატვრულ-პუბლიც. ფილმები, 240 კინოოპერატორმა გაიარა ომის მძიმე გზა და გადაიღო 3,5 მლნ. მეტრზე მეტი ფირი, რ-იც ამჟამად სათუთად ინახება ჩვენი ქვეყნის კინოარქივებში. სამამულო ომის პერიოდში გადაღებული მხატვრული ფილმებიდან აღსანიშნავია „გიორგი სააკაძე“ (1942–43, რეჟ. მ. ჭიაურელი), „ის იცავს სამშობლოს“ (1948. რეჟ. ფ. ერმლერი), „შემოსევა“ (1945 რეჟ. ა. როომი) და სხვ.

ომის შემდგომი პერიოდის საუკეთესო ფილმებია „სოფლის მასწავლებელი“ (1947, რეჟ. მ. დონსკოი), „მზვერავის გმირობა“ (1947, რეჟ. ბ. ბარნეტი), „ახალგაზრდა გვარდია“ (1948, რეჟ. ს. გერასიმოვი) და სხვ. 50—60-იან წლებში სამამულო ომის თემაზე გაჟღერებული ფილმებია: „მიფრინავენ წეროები“ (1957, რეჟ. მ. კალატოზიშვილი), „ბალადა ჯარისკაცზე“ (1959, რეჟ. გ. ჩუხრაი), „ადამიანის ბედი“ (1959, რეჟ. ს. ბონდარჩუკი), „ჯარისკაცის მამა“ (1965, რეჟ. რ. ჩხეიძე) და სხვ. დიდი ყურადღება ეთმობოდა საბჭ. და მსოფლიო კლასიკური ლიტ-რის ეკრანიზაციას.

70-იან წწ. საბჭ. კინემატოგრაფია მრავალფეროვანია, მაგრამ წამყვანია კვლავ სამამულო ომის თემა. საბჭ. ხალხის უკვდავ გმირობაზე მოგვითხრობენ ფილმები: „განთავისუფლება“ (1970—71, რეჟ. ი. ოზეროვი), „განთიადი კი აქ მშვიდია“ (1972, რეჟ. ს. როსტოცკი) და სხვ. შეიქმნა თანამედროვეობის ამსახველი ფილმები, რ-ებშიც ფართოდაა გაშუქებული ჩვენი ქვეყნის ცხოვრება, საინტერესოდ და მრავალმხრივ არის გახსნილი საბჭ. ადამიანის სახე.

საბჭ. კინემატოგრაფისტები და მათი ფილმები დაჯილდოებული არიან ლენინური და სსრკ-ის სახელმწ. პრემიებით, საკავშ. და საერთაშ. კინოფესტივალების ჯილდოებით და სხვ. (იხ. აგრეთვე სტატიები მოკავშირე რესპუბლიკებზე, თავი კინო).

*ლიტ*.: Очерки истории советского кино, т. 1—3, М., 1956—61.

რუკა — იხ. ჩანართი I, გვ. 336—337. II — გვ. 464 — 465. III — გვ. 528 — 529. IV — გვ. 592 — 593. ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—IV, გვ. 624—625.

**საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირის კონსტიტუცია,** თანასწორუფლებიანი საბჭ. სოციალისტური რესპუბლიკების ნებაყოფლობითი გაერთიანებების შედეგად შექმნილი საკავშირო მრავალეროვანი სახელმწიფოს ძირითადი კანონი.

დამოუკიდებელი საბჭ. სოციალ. რესპუბლიკების გაერთიანება გააფორმა და საკავშ. სახელმწიფოს აგების კონსტ. საფუძველი შეადგინა *დეკლარაციამ სსრ კავშირის შექმნის შესახებ* და *ხელშეკრულებამ სსრ კავშირის შექმნის შესახებ*. დეკლარაცია და ხელშეკრულება საფუძვლად დაედო სსრკ პირველ — 1924 კონსტიტუციას. პირველმა საკავშ. კონსტიტუციამ საკანონმდებლო წესით განამტკიცა სსრკ-ის შექმნა 1922 და მისი ფუძემდებლური პრინციპები, როგორიცაა ხალხთა ნებაყოფლობითი გაერთიანება, მოკავშირე რესპუბლიკების თანასწორუფლებიანობა, სუვერენულობა და უმნიშვნელოვანესი სამართ. გარანტიებით მისი უზრუნველყოფა. განისაზღვრა სსრკ-ისა და მისი შემადგენელი რესპუბლიკების უფლებათა თანაფარდობა, დადგინდა ფედერ. ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოთა აგება სსრკ ეროვნ. შემადგენლობის გათვალისწინებით. სსრკ 1924 კონსტ. საფუძველზე შემუშავდა საკავშ. სახელმწიფოს დამფუძნებელი რესპუბლიკების ახ. ძირითადი კანონები (მაგ., რსფსრ 1925 და საქ. სსრ 1927 კონსტიტუციები).

სოციალ. საზ-ბის აშენებამ საბჭ. კავშირში 30-იანი წწ. შუა ხანებში განაპირობა კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გარდამავალი პერიოდის კონსტ. არსებითი გადასინჯვის აუცილებლობა. სოციალ. საზ. ურთიერთობის გამარჯვება კანონმდებლურად დაამკვიდრა სსრკ მეორე — 1936 კონსტიტუციამ. მან ახ. სოც.-ეკონ. და პოლიტ. ვითარებას შეუსაბამა სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოთა მთელი სისტემა, აგრეთვე არჩევნების წესი. გაღრმავდა და გაფართოვდა საბჭ. წესწყობილების დემოკრ. საფუძვლები. არასავსებით საყოველთაო და თანასწორი, მრავალსაფეხურიანი და ღია არჩევნების მეშვეობით შექმნილი მუშათა, გლეხთა და წითელარმიელთა დეპუტატების საბჭოების ყრილობათა სისტემა შეიცვალა საყოველთაო, თანასწორი და პირდაპირი საარჩევნო უფლების მიხედვით და ფარული კენჭისყრით არჩეული მშრომელთა დეპუტატების საბჭოების ერთიანი სისტემით. კონსტიტუციურად განმტკიცდა სახელმწ. წყობილების ზოგიერთი ცვლილება, კერძოდ, ამიერკავკ. სფსრ ლიკვიდაცია და საქართვ., აზერბ. და სომხ. უშუალოდ შესვლა სსრკ-ის შემადგენლობაში. მეორე საკავშ. კონსტ. შესატყვისი რესპ. კონსტიტუციები 1937 დამტკიცდა.

სსრკ 1936 კონსტ. მიღებიდან 4 ათწლეულის მანძილზე საბჭ. ქვეყანაში აშენდა მომწიფებული, განვითარებული სოციალ. საზ-ბა, რამაც მოითხოვა ახ. საკავშ. ძირითადი კანონის შემუშავება. მისი ნამდვილი შემოქმედი გახდა მთელი საბჭ. ხალხი: პროექტის საყოველთაო-სახ. განხილვაში ქვეყნის მოზრდილი მოსახლ. 4/5-ზე მეტი მონაწილეობდა, გამოითქვა 400 ათ-მდე წინადადება, რ-თა გათვალისწინებით შესწორდა 118 და დაემატა 1 მუხლი. კონსტიტუცია მიიღო სსრკ IX მოწვევის უმაღლესი საბჭოს რიგგარეშე VII სესიამ 1977 წ. 7 ოქტომბერს. შესაბამისი, ადგილ. თავისებურებების ამსახველი ძირითადი კანონები მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებში დამტკიცდა 1978 და ამით დამთავრდა მომწიფებული სოციალიზმის საზ. და სახელმწ. ცხოვრების კონსტ. გაფორმება.

მესამე საკავშ. კონსტიტუცია საბჭ. სახელმწიფოს 60 წლის განვითარების კონცენტრირებული შედეგია. მასში შენარჩუნებულია და თანამედროვე ეპოქის მოთხოვნათა შესაფერისი შინაარსითაა გამდიდრებული 1918 პირველი საბჭ. კონსტ., 1924 და 1936 სსრკ კონსტიტუციების იდეები და პრინციპები, გამოყენებულია მოძმე სოციალ. ქვეყნების კონსტ. განვითარების გამოცდილება. იგი მსოფლიოში პირველი სოციალ. საერთო-სახ. სახელმწიფოს ძირითადი კანონია, განამტკიცებს მიღწეულს—განვითარებულ სოციალიზმს და სახავს პერსპექტივას—უკლასო კომუნისტური საზ-ბის აშენებას, როგორც საბჭ. სახელმწიფოს უზენაეს მიზანს.

სსრკ 1977 კონსტიტუცია შედგება პრეამბულისაგან და 21 თავისა და 174 მუხლის მომცველი 9 კარისაგან: 1. სსრკ საზ. წესწყობილებისა და პოლიტიკის საფუძვლები; II. სახელმწიფო და პიროვნება; III. სსრკ ეროვნ.-სახელმწ. წყობილება; IV. სახ. დეპუტატთა საბჭოები და მათი არჩევის წესი; V. სსრკ სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის უმაღლესი ორგანოები; VI. მოკავშირე რესპუბლიკების სახელმწ. ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოების აგებულების საფუძვლები; VII. მართლმსაჯულება, არბიტრაჟი და საპროკურორო ზედამხედველობა; VIII. სსრკ გერბი,

დროშა, ჰიმნი და დედაქალაქი; IX. სსრკ კონსტ. მოქმედება და მისი შეცვლის წესი.

ახ. საკავშ. ძირითადი კანონი ამკვიდრებს სსრკ საზ. წესწყობილებისა და პოლიტიკის საფუძვლებს, ადგენს მოქალაქეთა უფლებებს თავისუფლებებსა და მოვალეობებს, სოციალ. საერთო-სახ. სახელმწიფოს ორგანიზაციის პრინციპებსა და მიზნებს. კონსტიტუციაში განსაზღვრულია საბჭ. პოლიტ. და ეკონ. სისტემები, სოც. და საგარეო პოლიტიკის საფუძვლები, მოცემულია კომპარტიის ხელმძღვ. და წარმმართველი როლის ვრცელი დახასიათება, ასახულია სოციალ. დემოკრატიის შემდგომი გაფართოება და გაღრმავება. სახელმწ. ხელისუფლების ორგანიზაციის პოლიტ. ფორმად ცენტრსა და ადგილებზე იქცა *სახალხო დეპუტატების საბჭოები.* ფედერ. სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოა სსრკ უმაღლესი საბჭო. იგი ირჩევს თავის პრეზიდიუმს და ქმნის საკავშ. მინისტრთა საბჭოს — მთავრობას. ანალოგიური აგებულებისაა უმაღლესი სახელმწ. ორგანოების სისტემა მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებში.



საბჭოური მერინოსი (ვერძი).

მოქმედი საკავშ. კონსტიტუცია უზრუნველყოფს საბჭ. ქვეყნის ყველა ერისა და ეროვნების ყოველმხრივ აყვავებასა და განუხრელ დაახლოებას. ამის საწინდარია სსრკ სახელმწ. წესწყობილება, ეროვნ.-სახელმწ. წყობილების საკითხების კონსტ. გადაწყვეტა მრავალეროვანი კავშირის საერთო ინტერესებისა და მისი წარმომქმნელი თითოეული რესპ. ინტერესების ნამდვილი დემოკრ. შეხამების საფუძველზე (იხ. სტ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი, სახელმწიფო წესწყობილება*). *ი. ფუტკარაძე.*

**საბჭოთა სოციალისტური სამართალი,** იხ. სტ. *სამართალი.*

**საბჭოთა სოციალისტური სახელმწიფო,** იხ. სტ. *სახელმწიფო.*

**საბჭოთა ფირმები,** იხ. სტ. *საწარმოო გაერთიანება.*

**საბჭოთა შეიარაღებული ძალების პოლიტიკური ორგანოები,** საბჭ. კავშირის კომუნისტური პარტიის ხელმძღვანელი ორგანოები სსრ კავშირის შეიარაღებულ ძალებში. მისი ამოცანებია: პოლიტ. მუშაობა სამხ. მოსამსახურეთა შორის, მათი დარაზმვა სკკპ და საბჭ. მთავრობის გარშემო, პირადი შემადგენლობის აღზრდა საბჭ. სამშობლოს, კომუნიზმის საქმის ერთგულების სულისკვეთებით, რათა მთელი ძალა მოახმარონ, და თუ საჭირო შეიქნა, სიცოცხლეც არ დაზოგონ სსრკ-ის, სოციალ. თანამეგობრობის ქვეყნების, რევოლუციის მონაპოვრისა და სოციალიზმის საქმის დასაცავად. პოლიტ. ორგანოების მუშაობა მიმართულია ჯარების საბრძოლო მზადყოფნისა და მათი საბრძოლო სწავლების სრულყოფისაკენ. პოლიტ. ორგანოების მუშაობას წარმართავს სკკპ ცკ საბჭ. არმიისა და სამხ.-საზღვ. ფლოტის მთავარი პოლიტ. სამმართველოს მეშვეობით. შეიარაღებული ძალების სახეობებში, ოლქებში, არმიათა ჯგუფებში, ფლოტებსა და შენაერთებში პოლიტ. სამმართველოებსა და პოლიტ. განყ-ბებს ქმნის სსრკ თავდაცვის მინისტრი და საბჭ. არმიისა და სამხ. საზღვ. ფლოტის მთავარი პოლიტ. სამმართველო. პოლიტ. ორგანოების მუშაკებს არ ირჩევენ, მათ ნიშნავენ. პოლიტ. ორგანოებს ეკისრებათ პარტ. და კომკავშირული ორგანიზაციების შექმნა და მათი ხელმძღვანელობა.



საბჭოური ტვირთმზიდი ცხენი (ულაყი).

**საბჭოთა ჩაი,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ქვემო ბარღების სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე. ზ. დ. 10 *მ*, გალიდან 15 *კმ.* ქვემო ბარღების მეჩაიეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**„საბჭოთა ხელისუფლების მორიგი ამოცანები“,** ვ. ი. ლენინის ნაშრომი, დაიწერა 1918, შესულია ვ. ი. ლენინის თხზ. მე-4 გამოცემის 27-ე ტომში. მასში მოცემულია ოქტ. რევ. განვითარების, კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გარდამავალი პერიოდის ეკონ. ამოცანებისა და კომუნისტური პარტიის მიერ სახ. მეურნეობისადმი ხელმძღვანელობის ანალიზი. დასახულია სახ. მეურნეობისადმი პარტიის ხელმძღვანელობის გზები. ვ. ი. ლენინი წერდა: „...ჩვენ, ბოლშევიკების პარტიამ, რუსეთი დავარწმუნეთ, რუსეთი ჩვენ ბრძოლით წავართვით მდიდრებს ღარიბებისათვის, ექსპლოატატორებს—მშრომელთათვის. ახლა ჩვენ რუსეთი უნდა ვმართოთ“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 27, გვ. 283).

ვ. ი. ლენინი მიუთითებდა საერთო სახელმწ. მასშტაბით სახ. მეურნ. მართვის მოწესრიგების პირობების შექმნის აუცილებლობაზე, რ-ის დროსაც ბურჟუაზიას არ ძალუძს არც არსებობა, არც ახლად აღმოცენება. ამ მიზნით უპირველეს ამოცანას წარმოადგენდა პროდუქტების წარმოებასა და განაწილებაზე სახელმწიფოებრივი აღრიცხვისა და კონტროლის მოწესრიგება. ახ. საზ. წყობილების გამარჯვების უმთავრეს პირობად ვ. ი. ლენინს მიაჩნდა კაპიტალიზმთან შედარებით შრომის უფრო მაღალი ნაყოფიერების მიღწევა. ამისათვის აუცილებელი იყო მძიმე მრეწვ. განვითარება, მოსახლ. კულტ.-საგანმან. დონის ამაღლება; შეგნებული, ამხანაგური დისციპლინის გამომუშავება; სოციალ. შეჯიბრების ორგანიზება. ვ. ი. ლენინი სოციალ. ეკონ. მშენებლობის წარმატების მიზნით აუცილებლად თვლიდა ბურჟუაზიული სპეციალისტების გამოყენებას. ამასთანავე ხალხის წიაღიდან უნდა გამოევლინათ და გაბედულად წამოეწიათ ნიჭიერი ორგანიზატორები.

ნაშრომში განსაკუთრებული ყურადღება დაეთმო საბჭ. ხელისუფლების იმდროინდელი სახელმწიფოებრივი ფორმის — პროლეტარიატის დიქტატურისა და მშრომელ მასებთან საბჭოების კავშირის განმტკიცებას, როგორც სოციალიზმის მშენებლობის გადამწყვეტ პირობას.

*ლიტ.*: საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973; История Коммунистической партии Советского Союза, т. 3, кн. 2, М., 1968. *გ. ციციშვილი.*

**„საბჭოთა ხელოვნება“,** საქ. სსრ კულტურის სამინისტროს ყოველთვიური საზოგადოებრივ-პოლიტიკური, ლიტერატურულ-მხატვრული და მეცნიერულ-თეორიული ჟურნალი. გამოდის თბილისში 1921-იდან. სამამულო ომის დაწყების შემდეგ, 1941-იდან, ჟურნალის გამოცემა შეწყდა. განახლდა 1953. ჟურნალი აშუქებს ხელოვნ. ყველა დარგის (თეატრი, მუსიკა, სახვითი ხელოვნება, კინო, არქიტექტურა, ქორეოგრაფია) საკითხებს. თანამშრომლობენ ხელოვნებათმცოდნეები, თეატრმცოდნეები, მუსიკათმცოდნეები, კინომცოდნეები, მწერლები, კრიტიკოსები, ჟურნალისტები. ჟურნალის ძირითადი მიზანია თანამედროვე ქართ. და მოკავშირე საბჭ. რესპუბლიკების, აგრეთვე საზღვარგარეთის ქვეყნების პროგრეს. ხელოვნ. პოპულარიზაცია და კრიტ. შეფასება. „ს. ხ.“ ერთვის სტატიების რუს. ანოტაცია. ტირაჟი 6 ათასი.

**საბჭოური მერინოსი,** წმინდამატყლიანი ცხვრის ჯიში. გამოყვანილია (1920–52) სსრკ ევრ. ნაწილის ზოგ რ-ნებში მაზაევური და ახალკავკასიური მერინოსების შეჯვარების შედეგად მიღებული ნაჯვარების გადარჩევისა და შერჩევის გზით, აგრეთვე ადგილ. უხეშმატყლიანი ნერბებისა და მერინოსული ერკემლების შთანთქმითი შეჯვარებით მიღებული ნაჯვარების მონაწილეობით. ჯიშში განასხვავებენ 2 ტიპს — სამატყლესა და სამატყლე-სახორცეს. მატყლი მერინოსისაა, ხშირი, სიმსხოსა და სიგრძის მიხედვით თანაბარი. თანაბარზომიერად კლაკნილი, უპირატესად 64-ე ხარისხისა, სიგრძით 7,5–10 *სმ.* ერკემლის ნაპარსი შეადგენს 13–16 *კგ* (უდიდესია 24 *კგ*-მდე), ნერბისა 5–7 *კგ* (უდიდესია 12 *კგ*-მდე). სუფთა მატყლის გამოსავალი 36–42%. ნაყოფიერება 100 ნერბზე 120–140 ბატკანია. ცხვარი კარგად ეგუება ზამთრის საძოვრებზე სამომთაბარო პირობებს. ს. მ-ის მოშენებას მისდევენ სტავროპოლის მხარეში, როსტოვისა და ასტრახანის ოლქებში, დას. ციმბირში, ყაზ. სსრ-ში და სხვ.

**საბჭოური ტვირთმზიდი ცხენი,** მსხვილი ტვირთმზიდი ცხენების ჯიში. გამოყვანილია სსრკ-ში ადგილ. შესაბმელი ცხენების ბელგ. ბრამანტულ ცხენებთან შთანთქმითი შეჯვარების გზით. ჯიში დამტკიცებულია 1952. ცხენი მასიურია, გამოირჩევა მაგარი კონსტიტუციით, მშვიდი ტემპერამენტით. ფერად უმთავრესად თაფლაა ან თაფლა-თორთვილა, იშვიათად—ქურანა. აჯილღის საშ. განაზომებია (*სმ*): სიმაღლე მინდაოში 161, ტანის ირიბი სიგრძე 169, გულმკერდის ირგვლივი 210,9, ნების ირგვლივი 25,2; იწონის 790 *კგ*, ფაშატი 640–660 *კგ*. 1957 ტამბოვის იპოდრომზე აჯილღა „ფარსმა“ 22 991 *კგ* ტვირთი ზიდა 35 *მ*-ზე. სსრკ-ში ს. ტ. ც. გავრცელებულია თითქმის ყველგან, გარდა ამიერკავკ., შუა აზიის მთიან და აზიის ჩრდ. და ჩრდ.-აღმ. რ-ნებისა.

**საბჰა** (საჰარაში მლაშობით დაფარული გაუდინარი ღრმულების არაბ. სახელწოდება), ოაზისი ლიბიის სამხრ.-დას. ნაწილში, დაჰნ-ავბარის ქვიშიანი უდაბნოს აღმ. კიდეზე. ოაზისის ცენტრია ქ. საბჰა. სატრანზიტო პუნქტი საჰარის საავტ. და საქარავნო გზების გადაკვეთაზე. საავტ. გზით უკავშირდება ხმელთაშუა ზღვის სანაპიროს. აეროპორტი. განვითარებულია ხელოსნობა. ოაზისში მოჰყავთ ფინიკის პალმა, მარცვლეული. ბაღჩეული.

**საგა** (ძვ. სკანდ. sága<segia—თქმა, მოყოლა, თხრობა), ისლანდიური და ნორვეგიული ლიტ-რის ერთ-ერთი ჟანრი. თავდაპირველად ს-ები ეწოდებოდა სკანდ. ხალხთა უძველეს თქმულებებს ლეგენდარულ გმირებზე. მითოლ. და ისტ.-ლეგენდარული ხასიათის ს-ები ძვ. დროის ღირსშესანიშნავი პოეტური ქმნილებებია (მაგ., ირლანდიური ს-ები კუჰულინზე).

**საგა,** ქალაქი იაპონიაში, კ. კიუსიუს ჩრდ.-დას. ნაწილში, საგის ნაყოფიერ ველზე. საგის პრეფექტურის ადმ. ცენტრი. 164 ათ. მცხ. (1980). სატრანსპ. კვანძი. ელექტრომანქანათსაშ., ჩარხთინსტრუმენტული, ფაიფურ-კერამ., კვების, საფეიქრო მრეწველობა. თევზის მოშენება. სავაჭრო-სამრეწვ. მუზეუმი.

**საგა,** პრეფექტურა იაპონიაში, კ. კიუსიუს ჩრდ.-დას. ნაწილში. ფართ. 2,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 0,8 მლნ. ათ. კაცი (1975), აქედან 50%-ზე მეტი ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც.—ქ. საგა. შედის კიტაკიუსიუს ეკონ. რ-ნის შემადგენლობაში. მთავარი სას.-სამ. კულტურაა ბრინჯი. მოჰყავთ ქერი, ხორბალი, ფეტვი, მთის კალთებზე — მანდარინი, თუთა, ატამი, ქლიავი. არის ჩაის პლანტაციები. განვითარებულია მებოსტნეობა. სანაპირო თევზჭერა და ზღვის სარეწები. კვების (პრეფექტურის მრეწვ. პროდუქციის ღირებულების 1/3), საფეიქრო, ხის დასამუშ., ფაიფურ-კერამ., გემთსაშენი მრეწ-

ველობა. იღებენ ქვანახშირს. განვითარებულია ტურიზმი. ცხელი მინერ. წყაროები.

**საგაბესკირიო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (მენჯის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ცივის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 50 *მ*, ცხაკაიადან 7 *კმ*. ახალსენაკის დაფნის საბჭ. მეურნეობა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა სოფ. ბათარიაში (3 *კმ*).

**საგადასახადო პოლიტიკა,** იხ. *გადასახადი*.

**საგადასახდელო ბალანსი,** თანაფარდობა ქვეყნის მიერ საზღვარგარეთიდან მიღებულ ფულად შემოსავალსა და სხვა ქვეყნებისათვის გაცემულ გადასახდელებს შორის დროის განსაზღვრულ მონაკვეთში (წელი, კვარტალი და ა. შ.). თუ შემოსავალი გადასახდელებს აჭარბებს ს. ბ. აქტიურია, თუ გადასახდელი ჭარბობს — პასიური, დეფიციტურია. ს. ბ. ასახავს სხვა ქვეყნებთან ეკონ. (საგარეო ვაჭრობა, კაპიტალის გატანა და სხვ.), აგრეთვე პოლიტ., მეცნ. და ტექ. კულტურის სფეროში დამყარებულ ურთიერთობებს, რ-ებიც გადასახდელებთანაა დაკავშირებული.

ს. ბ-ის ანალიზი უფრო სრულყოფილია, როცა მასთან ერთად ვაანალიზებთ საერთაშ. ვალდებულებათა ანუ საანგარიშსწორებო ბალანსს. ეს უკანასკნელი გვიჩვენებს არა მარტო მოცემული პერიოდის ფაქტობრივ გადასახდელებს, არამედ ქვეყნის ყველა საგარეო ფულადი მოთხოვნისა და ვალდებულების თანაფარდობასაც.

განვითარებული კაპიტალ. ქვეყნების ს. ბ. მოიცავს უამრავ, დაქსაქსულ, საგარეობასა და ოპერაციას, რ-თა ზუსტი აღნუსხვა კერძო საკუთრების ბატონობის პირობებში შეუძლებელია.

ს. ბ-ის უმნიშვნელოვანესი განყ-ბაა *საგარეო ვაჭრობა*.

კაპიტალისა და ოქროს სავალუტო რეზერვების გატანა და შემოტანა ამა თუ იმ ქვეყანაში არ მიეკუთვნება მიმდინარე ოპერაციებს. მათ სალდოს ს. ბ-ში ცალკე ანგარიშობენ. შრომის საერთაშ. დანაწილების გაღრმავებამ გააძლიერა სხვადასხვა ქვეყნის მონოპოლიების შეჭრა ერთიმეორის ეკონომიკაში და ამდენად არსებითად ყველა კაპიტალ. ქვეყანა კაპიტალის შემტან ქვეყნად იქცა, ამიტომ სალდოს წილი ს. ბ-ის სტრუქტურაში იზრდება. განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებში კაპიტალის გატანა, როგორც წესი, დიდად სჭარბობს შემოტანას. მაგ., აშშ-ის ს. ბ-ის დეფიციტურობის (1978 წ. — 18 მლრდ. დოლ.) ერთ-ერთი უმთავრესი მიზეზია საზღვარგარეთ გაწეული სამხ. ხარჯები 1945—75. კაპიტალის გამტანი ძირითადი ქვეყნების საზღვარგარეთული გრძელვადიანი დაბანდებები დაახლ. 10-ჯერ გაიზარდა და 1975 ბოლოს 580 მლრდ. დოლ. მიაღწია, მაშინ, როდესაც 1913—38 მისმა ზრდამ 20%-ს ცოტათი გადააჭარბა.

ს. ბ-ის მდგომარეობა უდიდეს გავლენას ახდენს მოცემული ქვეყნის ვალუტის სიმტკიცეზე. დოლარის კრიზისს სწორედ აშშ-ის ს. ბ-ის გაუარესება დაედო საფუძვლად. 70-იანი წწ. მიწურულს აშშ-ის საზღვრებს გარეთ ტრიალებდა დაახლ. 600—700 მლრდ. ამერ. დოლარი.

სოციალ. ქვეყნების ს. ბ. ყალიბდება გეგმაზომიერად როგორც საერთო სახ.-სამ. საგარეო-სავაჭრო და სავალუტო გეგმების შემადგენელი ნაწილი.

ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრი ქვეყნების ს. ბ. ერთი მეორეს აწონასწორებს, რის საფუძველსაც მათი ურთიერთვაჭრობისა და გადასახდელების გრძელვადიანი დაგეგმვა შეადგენს. სავალუტო მონოპოლიის პირობებში ს. ბ. ვერ ახდენს გავლენას მათი ფულადი ერთეულების მდგომარეობაზე. *მ. გველესიანი.*

**საგადასახდელო შეღავათი,** იურიდიული ან ფიზიკური პირების მთლიანი ან ნაწილობრივი განთავისუფლება გადასახადებისაგან. ს. შ-ს აწესებს სახელმწიფო. კაპიტალისტურამდელ ფორმაციებში და კაპიტალიზმის დროს ს. შ-ით უმთავრესად გაბატონებული კლასების წარმომადგენლები სარგებლობენ. სოციალ. ქვეყნებში ს. შ-ის განსაზღვრისას ითვალისწინებენ საკუთრების ფორმებს, შემოსავლის სიდიდესა და წყაროს, გადამხდელთა კატეგორიებს. მაგ., სსრკ-ში კოოპ. საწარმოები და კოლ-ბები მთლიანად თავისუფლდებიან თავიანთი შემოსავლების ზოგიერთი სახეობის გადასახადისაგან. საშემოსავლო გადასახადის მიხედვით მოქმედებს დაუბეგრავი მინიმუმი 70 მანეთამდე თვეში. გადასახადით არ იბეგრება პენსიები, ჯილდოები აღმოჩენებისა, გამოგონებებისა და რაციონალიზატორული წინადადებებისათვის. ლენინური და სახელმწ. პრემიები, სახელმწ. სესხის მოგება და ა. შ.; ს. შ. ვრცელდება მრავალშვილიან ოჯახებზე და ინვალიდებზე.

**საგაზაფხულო თესვა,** სასოფლო-სამეურნეო კულტურების თესვა გაზაფხულზე (მოსავალს იმავე წლის ზაფხულში ან შემოდგომაზე იღებენ). ს. თ. იწყება მარტის შუა რიცხვებიდან და გრძელდება აპრ. ბოლომდე (ზოგიერთ რეგიონში ერთ თვეში მთავრდება). თესვის კონკრ. ვადა განისაზღვრება თესლის გაღივებისა და აღმოცენებისათვის საჭირო ტემპ-რით და აღმონაცენის ყინვაგამძლეობით. ამის მიხედვით განარჩევენ სადრეო და საგვიანო *საგაზაფხულო კულტურებს*.
*შ. ჭანიშვილი.*

**საგაზაფხულო კულტურები,** ერთწლოვანი მცენარეები, რ-ებიც გაზაფხულზე ითესება და მოსავალს იმავე წელს იძლევა. ს. კ. უფრო სითბოს მოყვარული მცენარეებია. ს. კ-ია საგაზაფხულო ხორბალი, ქერი, შვრია, სიმინდი, ბრინჯი და სხვ.; პარკოსნები — ლობიო, სოია, ბარდა და სხვ.; ზეთოვანი მცენარეები — მზესუმზირა და აბუსალათინი; სართავი მცენარეები — ბამბა, სელი, კანაფი, კენაფი; ძირხვენები — ჭარხალი (შაქრის, საკვები), სტაფილო და სხვ.; აგრეთვე ბოსტნეული კულტურების უმეტესობა — პამიდორი, კომბოსტო, ბადრიჯანი, ხახვი, გოგროვნები და სხვ. თესვის ვადის მიხედვით ს. კ. იყოფა სადრეო (ხორბალი, ქერი, შვრია, ჭარხალი, მზესუმზირა და სხვ.) და საგვიანო (სიმინდი, ლობიო, სოია, გოგროვნები და სხვ.) კულტურებად. 1980 საქართველოში ს. კ-ს 360 ათ. ჰა-ზე მეტი ფართობი ეკავათ.
*გ. ბადრიშვილი.*

**საგალობელი,** 1. რელიგიასთან დაკავშირებული, ხმით შესასრულებელი საკულტო-სარიტუალო მუსიკალური ნაწარმოები. არსებობს ხალხ. და პროფ., სას. და საერო, წარმართობის დროინდელი და შემდგომი ხანის სხვადასხვა სარწმუნოებასთან დაკავშირებული ს. სას. ს. სრულდება საკულტო ტაძრებში, ეკლესიებში, სინაგოგებში, მეჩეთებში, საკერპეებში. ეკლესიაში ასრულებენ წირვა-ლოცვის, ბავშვის ნათლობის, ქორწინების, პარაკლისის, პანაშვიდის, გასვენების დროს. ქართ. ს-ები სამხმიანია, თუმცა XVIII—XIX სს. ლიტ. წყაროებში გვხვდება ცნობები ექვსხმიანი ს-ების შესახებ, რ-ებსაც ჩვენამდე არ მოუღწევია, ცნობილია მხოლოდ ცალკეული ხმების სახელები — კრინი, ზილი, თქმა, მაღალი ბანი, ბანი, დვრინი. ძველად საერო ს. სრულდებოდა სუფრაზე. 2. ქრისტიანულ ღვთისმსახურებაში ს. გალობით შესასრულებელი სხვადასხვა ფორმისა და დანიშნულების პოეტური ტექსტებია. ძვ. ქართ. ს-ების ნაწილი თავმოყრილია *მიქაელ მოდრეკილის* „იადგარში“ (978—988).

**საგამიჰარა,** ქალაქი იაპონიაში, კ. ჰონსიუს ცენტრ. ნაწილში, კანაგავის პრეფექტურაში, მდ. დოსის ნაპირზე. 439 ათ. მცხ. (1980). ბირთვული ენერგიის კვლევის ცენტრი. ელექტრომანქანათმშ., ავტომშენებლობა, კვების, საფეიქრო (უმთავრესად აბრეშუმის) მრეწველობა.

**საგამომგონებლო სამართალი,** სამართლებრივ ნორმათა ერთობლიობა, რ-ითაც რეგულირდება საგამომგონებლო და რაციონალიზატორულ წინადადებასთან დაკავშირებით აღმოცენებული პირადი არაქონებრივი და ქონებრივი ურთიერთობები მეცნ.-ტექ. პროგრესის, ავტორთა უფლებებისა და სახელმწიფოს ინტერესების დაცვის მიზნით. ს. ს-ის ობიექტია *გამოგონება* და *რაციონალიზატორული წინადადება*. მისი განსაკუთრებული ობიექტებია *სასაქონლო ნიშნები* და სამრეწვ. ნიმუშები. ს. ს. მოიცავს სამართ ნორმებს, რ-ებიც განსაზღვრავენ იმ მოთხოვნებს, რაც წაეყენება გამოგონებას და რაციონალიზატორულ წინადადებას, მათი გაფორმების და კვალიფიკაციის წესს, გამოყენების წესს და სხვ. ს. ს-ის ნორმებით გამოგონებათა და რაციონალიზატორულ წინადადებათა ავტორებს მინიჭებული აქვთ უფლებათა მთელი კომპლექსი — ავტორობის უფლება, ე. ი. უფლება ითვლებოდნენ მათ მიერ შექმნილი წინადადებების ავტორად; გამოგონების და რაციონალიზატორული წინადადების დანერგვის პროცესში მონაწილეობის მიღების, ანაზღაურების და სხვა უფლებები. გამომგონებელს შეუძლია მოითხოვოს ან *საავტორო მოწმობა* ან *პატენტი*; მას აქვს აგრეთვე მთელი რიგი შეღავათები, მაგ., დამატებითი საცხოვრ. ფართობის უფლება, თანაბარ პირობებში მეცნიერ მუშაკის თანამდებობის დაკავების უპირატესობა კვლევით ინ-ტებში და სხვ. ს. ს-ის ნორმებით რეგულირდება ასევე გამოგონების სახელმწ. ხელმძღვანელობა, სახელმწიფოს ინტერესების დაცვა გამოგონების სფეროში საზღვარგარეთ და ა. შ.

გამოგონების მითვისება ან მისი ავტორის თანაავტორობაზე იძულება, გამოგონების უნებართვოდ გამოქვეყნება მასზე განაცხადის გაკეთებამდე, გამოგონების არამართლზომიერი გამოყენება იწვევს სამოქალაქო სამართ. და სისხლის სამართ. პასუხისმგებლობას (სსრ კავშირის და მოკავშირე რესპუბლიკების სამოქალაქო კანონმდებლობის საფუძვლები, კარი VI; დებულება აღმოჩენების, გამოგონებების და რაციონალიზატორული წინადადებების შესახებ, 1973; საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 147, ნაწ. 2). *ზ. ახვლედიანი.*

**საგამომცემლო საქმე,** კულტურისა და წარმოების დარგი, რ-იც გამოსაცემად ამზადებს, გამოსცემს და ავრცელებს წიგნებს, ჟურნალ-გაზეთებსა და ბეჭდვითი პროდუქციის სხვა სახეობებს. ს. ს-ის დონეს, მოცულობასა და მიმართულებას განაპირობებს საზ-ბის მატერ., სოც.-პოლიტ. და კულტ. პირობები. წიგნის გამოცემის საქმეს ხანგრძლივი და მდიდარი ისტორია აქვს. ნაბეჭდ წიგნს მრავალი საუკუნით უსწრებდა ხელნაწერი წიგნი, რ-იც გავლენას ახდენდა საზ. აზრის, იდეისა და ცოდნის განვითარებასა და ჩამოყალიბებაზე, მაგრამ მისი მოქმედების არე ფრიად შეზღუდული იყო.

წიგნის ბეჭდვის ისტორიაში ახ. ერა შექმნა ი. *გუტენბერგის* გამოგონებამ (XV ს. შუა წლები). ამიერიდან ბეჭდვითი სიტყვა საზ-ბის განვითარების მნიშვნელოვან ფაქტორად იქცა. გამომცემლობა, როგორც ნაბეჭდი პროდუქციის გამომშვები საწარმო, ევროპაში XVI ს-ში აღმოცენდა. მისი განვითარება ორგანულად უკავშირდება კაპიტალიზმს. სტამბების გამსხვილებამ, მათი პროდუქციის ზრდამ, საწარმოო-ტექ. და ფინანს. უზრუნველყოფის მოთხოვნამ, წიგნების მასალების ორგანიზაციის საჭიროებამ განაპირობა XVI—XVII სს-ში მესტამბე-გამომცემელთა გამოჩენა.

XVIII ს. შუა წლებიდან და XIX ს-ში წრაფად მიმდინარეობდა გამომცემლობათა ჩამოყალიბებისა და რაოდენობრივი

ზრდის პროცესი, გართულდა მათი ფუნქცია და სტრუქტურა. განვითარდა სარედაქციო, საინფორმაციო-ბიბლიოგრაფიული, სარეკლამო და წიგნის ვაჭრობის სფერო. წიგნის წარმოებაში გამალებით ინერგებოდა სამანქანო ტექნიკა. XIX ს. დასაწყისში ბრტყელი ბეჭდვისა და სხვა პოლიგრ. მანქანების გამოგონებამ დიდად გააფართოვა პოლიგრ. შესაძლებლობები. XIX ს. შუა წლებიდან დაიწყო საგამომცემლო და პოლიგრ. საწარმოთა სპეციალიზაცია.

ს. ს. ყოველ დროში კლასობრივი ხასიათისა იყო. კაპიტალ. საზ-ბაში გამომცემლობები მეტწილად კერძოა, საბჭ. საზ-ბაში კი — საერთო-სახალხო, სოციალ. ქვეყნებში — სახელმწ. ან საზოგადოებრივი.

გამოცემული პროდუქციის მიხედვით არსებობს წიგნის, წიგნისა და ჟურნალის, საჟურნალგაზეთო გამომცემლობები. მკითხველისათვის განკუთვნილი პროდუქციის ხასიათის მიხედვით — სამეცნ.-მასობრივი, საბავშვო, ახალგაზრდული. გამომცემლობის პროფილს განსაზღვრავს თემატიკა— უნივერს. და დარგობრივი (სპეციალიზებული). სსრკ-სა და სოციალ. ქვეყნებში ჭარბობს სპეციალიზებული გამომცემლობები; კაპიტალისტური გამომცემლობები, როგორც წესი, უნივერს. ხასიათისაა.

სლავური ნაბეჭდი წიგნები გამოვიდა კრაკოვში XV ს. დასასრულს.

მოსკ. რუსეთში წიგნის ბეჭდვა XVI ს. შუა წლებიდან დაიწყო. პირველი თარიღიანი რუს. წიგნი „სამოციქულო“ 1563—64 გამოსცეს ი. *ფიოდოროვმა* და პ. მსტისლავეცმა სამეფო სტამბაში („*პეჩატნი დვორი*“). XVIII ს. დასაწყისში რელიგ. წიგნებთან ერთად სამეცნ. და სასწ. შრომებსაც სცემდნენ. ს. ს-ის აღმავლობას ხელი შეუწყო პეტრე I-ის რეფორმებმა, გაჩნდა ახ. სტამბები, 1703 გამოვიდა პირველი რუს. ნაბეჭდი გაზ. „ვედომოსტი“ (1702 წ. 16 დეკ. პეტრე I-ის ბრძანებულებით შრიფტი კირილიცა შეიცვალა სამოქალაქო შრიფტით). XVIII ს. შუა წლებიდან ს. ს-ის ცენტრად პეტერბ. მეცნ. აკადემია იქცა. XVIII ს-ში სტამბები გაჩნდა კიევში, ლვოვში, ჩერნიგოვში და უკრ. სხვა ქ-ებში, აგრეთვე ბელორუსიაში, ლიტვაში, ესტონეთში, ლატვიაში, სომხეთსა და საქართველოში.

XIX ს. 20-იან წლებში რუსეთში იყო 26 სტამბა, მ. შ. ნახევარი კერძო გამომცემლებს ეკუთვნოდათ. ამ პერიოდში გამოცემულ წიგნთა 3/4 დაბეჭდილი იყო პეტერბურგსა და მოსკოვში. 1825, დეკაბრისტების აჯანყების ჩახშობის შემდეგ, მძიმე დრო დაუდგა რუს. პროგრ. წიგნის გამომცემლობას. 1826 .და 1828 უმკაცრესმა საცენზურო წესდებებმა შებოჭა ბეჭდვითი სიტყვის განვითარება. რუს. რევ. მოძრაობისათვის აუცილებელი გახდა ცენზურაგაუვლელი ბეჭდვითი სიტყვის დაფუძნება და მისი გამოყენება ბატონყმობისა და ცარიზმის წინააღმდეგ. 1853 ლონდონში ა. გერცენმა კერძო რუს. სტამბა. ამ პერიოდისათვის წარმოების დამოუკიდებელ დარგად ჩამოყალიბდა ლეგალური გამომცემლობები, შემოღებულ იქნა საავტორო ჰონორარი, საფუძველი ჩაეყარა საავტორო უფლებებს. ბატონყმობის გაუქმების შემდეგ (1861) რუსეთი კაპიტალ. განვითარების გზას დაადგა, რამაც გამოიწვია ს. ს-ისა და პოლიგრ. განვითარება. გაჩნდა მსხვილი კაპიტალ. საგამომცემლო ფირმები. გაიზარდა სტამბების რაოდენობა, მათ გვერდით განვითარდა სპეციალიზებული საგამომცემლო ფირმები.

1905 — 07 რუს. რევ. პერიოდში იყო 350-ზე მეტი გამომცემლობა. 1906 დასაწყისში პეტერბურგში დაარსდა ბოლშევიკური გამომც. „ვპერიოდი“, რ-მაც გამოსცა რევ. აქტუალური საკითხებისადმი მიძღვნილი რამდენიმე ათეული ნაშრომი, მ. შ. ვ. ი. ლენინის 30-ზე მეტი ნაწარმოები. ბოლშევიკების გავლენა გავრცელდა მთელ რიგ კერძო გამომცემლობაზე, რ-თაც პარტია ს.-დ. ლიტ-რის გამოსაცემად იყენებდა („ზნანიე“, „მოლოტი“, „კოლოკოლი“, ბაქოს საგამომცემლო ამხანაგობა, „დონსკაია რეჩი“ და სხვ.). 1905—07 გამოცემათა საერთო ტირაჟმა 26 მლნ. მიაღწია.

ოქტ. რევ. შემდეგ ს. ს. საბჭ. კავშირში დიდად განვითარდა. მისი მატერიალურ-ტექ. ბაზა მთლიანად სახელმწიფოს ხელში გადავიდა; სოციალ. რევოლუციამ შექმნა საგამომცემლო საწარმოს სრულიად ახ. ტიპი. ვ. ი. ლენინის მითითებანი ბეჭდვითი სიტყვისა და ლიტ-რის პარტიულობის შესახებ საფუძვლად დაედო საბჭ. გამომცემლობების მოღვაწეობას. 1917 წ. 28 ოქტ. (10 ნოემბ.) გამოქვეყნდა ლენინური დეკრეტი ბეჭდვითი სიტყვის შესახებ. ეს არის რევ. ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი დოკუმენტი. 1917 საკ. ცაკთან, პეტერბ. და მოსკ. საბჭოებთან შეიქმნა გამომცემლობათა განყ-ბები. 1917 წ. 29 დეკ. (1918 წ. 11 იანვ.) მიღებულ იქნა დეკრეტი სახელმწ. გამომცემლობის შესახებ, რ-ის შემდეგაც დაიწყო დიდი საგამომცემლო მოღვაწეობა—გამოიცა რუს. კლასიკური ლიტ-რა, მასობრივად გამოდიოდა სახელმძღვანელოები. სამოქალაქო ომის (1918—20) უმძიმეს პირობებში დაისტამბა 500-ზე მეტი დასახელების წიგნი.

1918 რამდენიმე გამომცემლობის შერწყმის შედეგად დაარსდა პირველი დიდი საბჭ. გამომც. „კომმუნისტი“ (მოსკოვი), ამავე წელს მ. გორკის ინიციატივით შეიქმნა გამომც. „ვსემირნაია ლიტერატურა“. 1919 მაისში საკ. ცაკმა დაამტკიცა დებულება „სახელმწიფო გამომცემლობის შესახებ“ („გოსიზდატი“). „გოსიზდატმა“ 1920—26 გამოსცა ვ. ი. ლენინის თხზულებათა პირველი გამოცემა 20 ტომად; დაიწყო კ. მარქსისა და ფ. ენგელსის, გ. პლეხანოვის ნაშრომთა გამოცემა; გამოდიოდა სამეცნ.-პოპულ. ლიტ-რა, სახელმძღვანელოები, „სახალხო ბიბლიოთეკის“ სერიით გამოიცა რუს. კლასიკოსთა ნაწარმოებები და სხვ. 1921 წ. 28 ნოემბრიდან აღდგა ფასიანი გამოცემა და შემოღებულ იქნა წიგნის ვაჭრობა. ამ პერიოდშივე საფუძველი ჩაეყარა სპეციალიზებულ გამომცემლობებს. შეიქმნა ახ. სახელმწ., პარტ., კოოპ. გამომცემლობები, მ. შ. „კრასნაია ნოვი“, „მოსკოვსკი რაბოჩი“, „მოლოდაია გვარდია“. 1926 დაიწყო „დიდი საბჭოთა ენციკლოპედიის“ გამოცემა.

მოკავშირე რესპუბლიკებისა და ოლქების დასახმარებლად მოსკოვში ორგანიზებული იყო სსრკ ხალხთა ენებზე წიგნების გამოცემა, რასაც 1924-იდან ხელმძღვანელობდა სსრკ ხალხთა ცენტრ. გამომცემლობა, ხოლო 30-იანი წლებიდან ამ საქმეს თვით ეროვნ. რესპუბლიკები და ოლქები უძღვებიან (იხ. აგრეთვე სტ-ები: *ბეჭდვა, ბეჭდვითი სიტყვა, ბოლშევიკური ბეჭდვითი სიტყვა, პოლიგრაფია.* იხ. ტომი *საქართველოს სსრ,* თავი ბეჭდვითი სიტყვა, ქვეთავი საგამომცემლო საქმე).

*შ. გაგოშიძე.*

**საგამოფენო,** ვაშლის ადგილობრივი ჯიში. გამოყვანილია აბილაურისა და შამპანური რენეტის შეჯვარებით. მსხმოიარობს მე-5—მე-6 წელს. ნაყოფი მსხვილია, მობრტყო, ღია ყვითელი.

**საგამოძიებო ექსპერიმენტი,** გამოსაკვლევ დანაშაულთან დაკავშირებული მოქმედებების, ვითარების ან სხვა გარემოებების აღდგენა ცდის გზით. ტარდება წინასწარი ან სამსჯავრო გამოძიების მკვლელობის დროს სისხლის სამართ. საქმეზე მტკიცებითი მნიშვნელობის მქონე ფაქტობრივი მონაცემების შემოწმებისა და დაზუსტების მიზნით. ს. ე. საშუალებას იძლევა დადგინდეს მოცემული პირის მიერ კონკრ. პირობებში გარკვეული მოქმედების ჩადენის, დანახვის, მოსმენის ან სხვაგვარად აღქმის შესაძლებლობა. ს. ე-ის შედეგებს იყენებენ საგამოძიებო *ვერსიის* შედგენისა და შემოწმების დროს. ს. ე. ტარდება *თანამოწმეთა* თანდასწრებით. მასში მონაწილეობისათვის შეიძლება ჩააბან *ბრალდებული, ეჭვმიტანილი, მოწმე, დაზარალებული.* საჭირო შემთხვევაში გამომძიებელი იყენებს ფოტო- და კინოგადაღებას, ადგენს გეგმებს, სქემებს და სხვ. ს. ე-ის ჩატარების შესახებ ფორმდება ოქმი.

**საგანაკვეთო დაზღვევა,** სავალდებულო დაზღვევა, იხ. სტ. *სოციალური დაზღვევა.*

**საგანგებო კანონმდებლობა,** კანონები, რ-ებიც საგანგებო მდგომარეობის დროს მოქმედებს და მთავრობას განსაკუთრებულ უფლებამოსილებას ანიჭებს (მ. შ. ისეთი სამართ. ნორმების დადგენის უფლებასაც, როგორსაც ჩვეულებრივ ვითარებაში აღმასრ. ხელისუფლება ვერ დაადგენდა). ს. კ-ს ფართოდ იყენებენ იმპერიალ. სახელმწიფოები რევ. და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის წინააღმდეგ ბრძოლის დროს.

**საგანგებო კომისია** სრულიად რუსეთისა, იხ. *სრულიად რუსეთის საგანგებო კომისია.*

**საგანგებო მდგომარეობა,** საგანგებო სამართლებრივი მდგომარეობა, რ-იც შემოღებულია სახელმწიფოში განსაკუთრებული ვითარების გამო გარკვეული პერიოდისათვის და დასაშვებად მიიჩნევს საგანგებო ზომების მიღებას წესრიგის დასაცავად. ს. მ-ის შემოღებასთან, ჩვეულებრივ, დაკავშირებულია სპეც. ორგანოთა დაწესება, რ-თაც მინიჭებული აქვთ საგანგებო უფლებამოსილება, დაცვის საგანგებო ზომების შემოღება, ადმ. ხელისუფლებისა და მმართველობის ორგანოთა კომპეტენციის გაფართოება. კაპიტალ. ქვეყნებში ს. მ., სამხ. ან საალყო მდგომარეობის სახით, ცხადდება კლასობრივი ბრძოლის გამწვავების შემთხვევაში, რევ. ან ეროვნ.-განმათ. მოძრაობის აღმავლობის დროს და სხვ. სსრკ კონსტ. მიხედვით (მ. 121, პ. 15), სსრკ უმაღლეს საბჭოს უფლება აქვს ქვეყნის დაცვის ინტერესებისათვის გამოაცხადოს *სამხედრო მდგომარეობა.*

**საგანი** (Sagan) ფრანსუაზ (ნამდვ. გვარი კუარეზი, Quoirez) (დ. 21. VI. 1935, კაჟარკი, ლოს დეპარტ.), ფრანგი მწერალი ქალი. დიდი პოპულარობა მოიპოვა პირველივე რომანით „სალამი, სევდავ!“ (1954, კრიტიკოსთა პრიზი); ს. ავტორია რომანებისა „ღიმილის მსგავსი რამ“ (1956), „ერთ თვეში, ერთ წელიწადში“ (1957), „გიყვართ თუ არა ბრამსი?“ (1959), „საოცარი ღრუბლები“ (1961), „მცველი გულისა“ (1968), „ცოტაოდენი მზე ცივ წყალში“ (1969); წერს აგრეთვე პიესებსა და კინოსცენარებს; მის შემოქმედებაში გამოიხატა თანამედროვე დასავლეთის სულიერი განწყობილება.

**საგარანტიო ვადა,** განსაზღვრული დრო, რ-ის განმავლობაშიც მყიდველს შეუძლია დაადგინოს პროდუქციის (საქონლის) ნაკლი და წარუდგინოს მიმწოდებელს (გამყიდველს) პრეტენზია აღმოჩენილი ნაკლის გამოსწორების ან პროდუქციის (საქონლის) შეცვლის შესახებ. თავის მხრივ მიმწოდებელი (გარანტიის მიმცემი) ვალდებულია უსასყიდლოდ გამოასწოროს ნაკლი ან გამოცვალოს პროდუქცია, თუ ვერ დაამტკიცებს, რომ ნაკლი წარმოიშვა მყიდველის მიერ პროდუქციის სარგებლობის ან მისი შენახვის წესების დარღვევის შედეგად. როგორც წესი, ს. ვ-ის დადგენა ხდება სახელმწ. სტანდარტებით ან ტექ. პირობებით, ანდა მხარეთა შორის დადებული ხელშეკრულებებით. სსრკ-ში ს. ვ-ის დამყარება ემსახურება პროდუქციის (საქონლის) ხარისხის ამაღლებას, საიმედოობას და ხანგრძლივობას. სახ. მოხმარების საქონელზე ს. ვ. გამოითვლება ნივთის ცალობით გაყიდვის დღიდან. პრეტენზიების

წარდგენა უნდა მოხდეს არა უგვიანეს 6 თვისა (საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 244, 245, 260).
*ნ. წერეთელი.*

**საგარანტიო კაპიტალი,** კერძო სააქციო სამიწათმოქმედო, შემნახველი ბანკებისა და სადაზღვევო საზოგადოებათა საკუთარი კაპიტალი. კაპიტალ. ქვეყანაში (აშშ, გფრ და სხვ.) ჩვეულებრივ იქმნება სალიკვიდო ფორმით (ფულადი ან სხვა სწრაფად რეალიზებადი საშუალებების სახით) და შეადგენს ბანკების ვალდებულებათა თანხის განსაზღვრულ პროცენტს. ს. კ. გამიზნულია მეანაბრეთა და სხვ. კრედიტორთა წინაშე ვალდებულებათა შესასრულებლად და მიზიდულ და სასესხო საშუალებათა ხარჯზე გრძელვადიან აქტ. ოპერაციებში დაბანდებათა მოცულობის კონტროლის გასაწევად. სააქციო საზ-ბათა სარეზერვო კაპიტალისაგან განსხვავებით ს. კ. არ შეიძლება გამოიყენონ დივიდენდების გადასახდელად, ზარალის დასაფარავად და სხვა მიზნებისათვის.

**საგარანტიო კრედიტი** კაპიტალისტურ ქვეყნებში, სასესხო კაპიტალის ფორმა, რ-საც ერთი სამრეწველო ან სავაჭრო საწარმო აძლევს სხვა საწარმოს ბანკის ან სახელმწიფოს თავდებობით (გარანტიით). XX ს. 60-იან წლებში ბანკებისა და სპეც. საკრედიტო დაწესებულებათა ოპერაციებში ს. კ. მეტწილად გრძელვადიანი იყო. აშშ-ში ერთ-ერთი წამყვანი ბანკია საექსპორტო-საიმპორტო ბანკი, იაპონიაში — საექსპორტო-საიმპორტო ბანკი და უცხ. ქვეყნებთან ეკონ. თანამშრომლობის ფონდი, გფრ-ში — აღდგენის საკრედიტო ინ-ტი და ა. შ.

სოციალ. ქვეყნებში ს. კ-ს იყენებენ საგარეო ვაჭრობის დასაფინანსებლად. ეკონ. თანამშრომლობის საერთაშ. ბანკი საექსპორტო კრედიტების მიხედვით გარანტიას იძლევა. იმ მიზნით, რომ გაფართოვდეს სავაჭრო კავშირი როგორც სოციალ. ქვეყნებს, ისე სოციალ. და განვითარებულ კაპიტალ., სოციალ. და განვითარებად ქვეყნებს შორის.

**საგარეო ვაჭრობა,** ამა თუ იმ ქვეყნის ვაჭრობა სხვა ქვეყნებთან; მოიცავს საქონლის შემოტანას (იმპორტს) და გატანას (ექსპორტს).

ს. ვ-ის საწყისები და თავდაპირველი სწრაფი განვითარება მონათმფლობელური სახელმწიფოს წარმოშობასა და განვითარებას უკავშირდება. იგი მნიშვნელოვნად დაეცა მონათმფლობელური წყობილების დაშლისა და ფეოდალიზმის წარმოშობის საფეხურზე, შემდეგ ფეოდალიზმის დაშლისა და მსოფლიო ბაზრის წარმოშობის პერიოდში (XVI—XVIII სს.), კვლავ აღორძინდა და გახდა კაპიტალ. წარმოების წესის გაბატონების ისტ. წინაპირობა, კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი წყარო. ისტ. მოვლენათა ამგვარმა მსვლელობამ ნიადაგი მოუმზადა ისეთ ეკონ. თეორიებს, რ-ებიც აზვიადებდნენ ს. ვ-ის როლს სამეურნეო განვითარებაში (იხ. *მერკანტილიზმი*, *საბაჟო პოლიტიკა*). უფრო მოგვიანებით წვრილბურჟ. ეკონომისტებმა (სისმონდი, რუსი ნაროდნიკები) და ზოგმა რევიზიონისტმა წამოაყენეს დებულება, თითქოს საგარეო ბაზრების გარეშე შეუძლებელია კაპიტალ. წარმოების გაფართოება.

მარქსიზმ-ლენინიზმის კლასიკოსებმა დაასაბუთეს ს. ვ-ის მეორადი როლი სხვადასხვა საშინაო-ეკონ. კავშირსა და განსაკუთრებით წარმოების სფეროს კანონზომიერებებთან შედარებით.

პროტექციონისტული საბაჟო პოლიტიკიდან თავისუფალი ვაჭრობის („ფრიტრედერობის") პოლიტიკაზე გადასვლამ ბიძგი მისცა საერთაშ. ვაჭრობის ნამდვილ ბუმს (1850—80 იგი 3,5-ჯერ გაიზარდა).

იმპერიალიზმის საფეხურზე ს. ვ-მ ახ. ნიშან-თვისებები შეიძინა, მისთვის დამახასიათებელი გახდა შეტევითი პროტექციონიზმი, რ-ის მიზანია საშინაო ბაზრის მონოპოლიის დამკვიდრება, ეკონომიკურად დანაწილებული მსოფლიო ბაზრის ახ. სფეროებში შეჭრა და მათი გადანაწილება (იხ. *დემპინგი*). ამ საქმეში მონოპოლიებს ეხმარება ბურჟ. სახელმწიფო.

კაპიტალ. ს. ვ-ის სფერო დიდად გაფართოვდა II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ; განსაკუთრებით სწრაფად იზრდება მანქანათმოწყობილობისა და სატრანსპ. საშუალებათა ექსპორტი.

იმპერიალიზმის კოლონ. სისტემა ემყარებოდა შრომის მახინჯ, ცალმხრივ საერთაშ. დანაწილებას, რის შედეგადაც განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებს მსოფლიო ბაზარზე გაჰქონდათ უმთავრესად მზა ნაკეთობები (განსაკუთრებით კი მანქანა-მოწყობილობები), დამოკიდებულებს კი — ძირითადად ნედლეული. ფუნქციების ასეთი დაყოფა არაეკვივალენტური გაცვლის, უთანასწორო ეკონ. ურთიერთობის მუდმივი განახლება-განმეორების საფუძველი იყო.

განვითარებადმა ქვეყნებმა ასეთი ვითარების დასაძლევად შექმნეს სავაჭრო ბლოკები, რ-ებიც მსოფლიო ვაჭრობაში მათ მონაწილეობასა და ფასწარმოქმნას აწესრიგებენ. ამ ქვეყნების ს. ვ-ზე კეთილისმყოფელი გავლენა მოახდინა სოციალ. ქვეყნებთან ეკონ. კავშირების განვითარებამ. ყოველივე ამან ერთგვარად გამოასწორა მდგომარეობა (უმთავრესად ნავთობის გამტან ქვეყნებში) — გაზარდა მათი ხვედრითი წილი მსოფლიო კაპიტალ. ექსპორტში. მაგ., 1970 მათი ხვედრითი წილი 19,7% შეადგენდა, 1978 კი — 25,5%.

სწრაფად ვითარდება სოციალ. ქვეყნების ს. ვ. იგი ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს ფარგლებში მეურნ. კომპლ. გეგმიანი განვითარების ქმედით საშუალებას წარმოადგენს. 1950—82 წლებში ეკონომიური ურთიერთდახმარების საბჭოს წევრი ქვეყნების ურთიერთვაჭრობის მოცულობა 33-ჯერ გაიზარდა და 150 მლრდ. მან. მიაღწია. მიმდინარეობს მათი ს. ვ-ის სტრუქტურის სრულყოფაც, იზრდება მზა ნაკეთობათა, განსაკუთრებით მანქანა-მოწყობილობათა წილი, რაც მათი მთელი საქონელბრუნვის 40%-ს აღემატება.

სსრკ-ის ს. ვ-ის უდიდესი წილი სოციალ., განსაკუთრებით კი ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრ ქვეყნებზე მოდის. იზრდება განვითარებად ქვეყნებთან სავაჭრო ურთიერთობაც ურთიერთხელსაყრელ პირობებში. 70-იან წლებში სწრაფად იზრდებოდა სსრკ-ის ს. ვ. განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებთანაც, რასაც ხელს უწყობდა საერთაშ. კლიმატის გაჯანსაღება და ამ სფეროში დიდი გამოუყენებელი შესაძლებლობების დაგროვება. ეს სრულიად შეესატყვისებოდა განსხვავებული საზ. წყობილების სახელმწიფოთა მშვიდობიანი თანაარსებობის პრინციპებსა და შრომის საერთაშ. დანაწილების განვითარების ობიექტურ მოთხოვნებს. მაგრამ 70—80-იან წწ. მიჯნაზე ზოგიერთი კაპიტალ. ქვეყნის ხელმძღვანელობის შემობრუნებამ დაძაბულობის შენელებისა და ეკონ. და კულტ. თანამშრომლობის ზრდის კურსიდან კონფრონტაციის კურსისაკენ გარკვეულად შეაფერხა ამ პროცესის შემდგომი განვითარება.

*ლიტ.*: ლენინი ვ. ი., კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 3; Азов В. Н., Рубинштейн Г. И., Международная торговля: два подхода, М., 1978; Дюмулен И. И., Барьеры на торговых путях. Империалистический протекционизм в действии, М., 1977; Костюхин Д. И., Современный мировой рынок: тенденции и проблемы развития, М., 1977.
*მ. გველესიანი.*

**საგარეო ვაჭრობის ბანკი** სსრ კავშირისა, კომერციული აქციონერული საკრედიტო დაწესებულება. ფუნქციონირებს 1924-იდან რუს. კომერც. ბანკის რეორგანიზაციის საფუძველზე. 1976 დასაწყისისათვის ბანკის აქციონერული და სარეზერვო კაპიტალი შეადგენდა 741,9 მლნ. მან., ხოლო ბალანსი — 22162,0 მლნ. მან. მისი აქციონერები არიან: სსრკ სახელმწიფო ბანკი, სსრკ ფინანსთა სამინისტრო, სსრკ მშენბანკი, საგარეო ვაჭრობის სამინისტრო და ორგანიზაციები, საზღვ. ფლოტის სამინისტრო და სხვ.

ბანკი თავისი კლიენტებისა და კორესპონდენტების დავალებით ახორციელებს: საინკასო, აკრედიტივისა და გადაგზავნის ოპერაციებს; საქონლის ექსპორტსა და იმპორტზე გაწეულ მომსახურებასთან დაკავშირებულ, არასავაჭრო გადახდების მიხედვით ანგარიშსწორებას; ყიდულობს და ყიდის საზღვარგარეთის ვალუტას, საბჭ. და საზღვარგარეთის ვალუტაში გამოწერილ საგადასახდელო საბუთებს და საფონდო ფასეულობას; იღებს კლიენტებისაგან შესანახად საზღვარგარეთულ ვალუტას, ძვირფასეულობასა და ფასიან ქაღალდებს; ახორციელებს სათამასუქო ოპერაციებს და სხვ.
*ნ. ბაგრატიონი.*

**საგარეო ვაჭრობის მონოპოლია,** სახელმწიფო მონოპოლია, რ-ის დროსაც სახელმწიფო ხელში იღებს ქვეყნის მთელი საგარეო ვაჭრობის ხელმძღვანელობას. სსრკ-ში საგარეო ვაჭრობის მონოპოლია გამოცხადდა 1818 წ. 22 აპრ. სახალხო კომისართა საბჭოს დეკრეტით. სოციალიზმის დროს საგარეო ვაჭრობის სახელმწიფო გამძღოლის აუცილებლობა გამომდინარეობს წარმოების საშუალებათა სოციალ. საკუთრებიდან და მეურნ. გეგმაზომიერი განვითარებიდან.

ს. ვ. მ. ხელს უწყობს საექსპორტო-საიმპორტო ოპერაციების ოპტიმალური სტრუქტურის ჩამოყალიბებას, უზრუნველყოფს საგარეო ვაჭრობის პოლიტიკის ერთიანობას, საგარეო ვაჭრობის გეგმიან ხასიათს. ყოველივე ეს მოითხოვს მართვის იმ ორგანოებისა თუ ორგანიზაციების მკაცრ განსაზღვრას, რ-თაც საგარეო სავაჭრო გარიგებათა განხორციელების უფლება აქვთ.

საგარეო ვაჭრობის უშუალო სახელმწ. ხელმძღვანელობას ახორციელებს სსრკ-ის საგარეო ვაჭრობის სამინისტრო, რ-საც საზღვარგარეთ ექვემდებარებიან სსრკ-ის სავაჭრო წარმომადგენლობები. ძირეულ სტრუქტურულ რგოლს საგარეო ვაჭრობაში წარმოადგენენ საკავშ. საგარეო სავაჭრო გაერთიანებები, რ-ებიც მათი წესდების, საგარეო სავაჭრო გეგმების, ექსპორტ-იმპორტისა და ლიცენზიების ნებართვების საფუძველზე და ფარგლებში ეწევიან ექსპორტ-იმპორტის ოპერაციებს საქონლისა და მომსახურების განსაზღვრული ნომენკლატურის მიხედვით.

ზოგ სოციალ. ქვეყანაში საგარეო ვაჭრობის ორგანიზაციული სტრუქტურა განსხვავებულია: საგარეო სავაჭრო ორგანიზაციებთან ერთად საგარეო ვაჭრობის უფლება მინიჭებული აქვს წარმოება-დაწესებულებებსაც; შექმნილია საგარეო სავაჭრო ორგანიზაციები, რ-ებიც ექვემდებარებიან საგარეო ვაჭრობის სამინისტროსა და შესაბამის დარგობრივ სამინისტროს.

ს. ვ. მ. არის ზოგ განვითარებად ქვეყანაშიც. განვითარებად, განსაკუთრებით კი სოციალ. ორიენტაციის ქვეყნებში ძლიერდება საგარეო ვაჭრობაში სახელმწიფოს როლის ზრდის ტენდენცია, რაც შესაბამისი ოპერაციების რეგულირება-კონტროლით და ცალკეულ საქონელზე ს. ვ. მ-ის დაწესებით გამოიხატება.
*მ. გველესიანი.*

**საგარეო ვაჭრობის საარბიტრაჟო კომისია,** იხ. სტ. *არბიტრაჟი* სსრ კავშირში.

**საგარეო ვაჭრობის სტატისტიკა,** ეკონომიკური სტატისტიკის დარგი, ახასიათებს საქონელბრუნვის მოცულობასა და დინამიკას, მის გეოგრაფიულ განაწილებას ცალკეული ქვეყნებისა და სასაქონლო მა-

რაგის მიხედვით. ს. ვ. ს. დროის კონკრ. პერიოდისათვის განსაზღვრავს ქვეყნის მთლიან საქონელბრუნვაში საგარეო ვაჭრობის სტრუქტურულ ცვლილებებს, მისი ზრდა-შემცირების ტენდენციებს.

ევრ. უმეტეს ქვეყნებში ს. ვ. ს. არსებობს XVII–XVIII სს-ში. XIX ს. I ნახევრიდან იწყება ს. ვ. ს-ის მონაცემთა სისტემ. პუბლიკაცია.

სსრკ-ში ს. ვ. ს-ის ძირითადი წყაროა საექსპორტო და საიმპორტო საკავშ. დაწესებულებათა და ორგანიზაციათა, აგრეთვე საგარეო ვაჭრობით უფლებამოსილ უწყებათა მონაცემები. საგარეო ვაჭრობის ანგარიშებში ასახულია ექსპორტირებული და იმპორტირებული საქონლის სახელწოდება, მათი რაოდენობა, ფასი და ღირებულება, მიმართულება (ქვეყნის დასახელება). ამგვარი მეთოდური მოთხოვნილების შესაბამისად ამუშავებენ და აქვეყნებენ ყველა მონაცემს სსრკ საგარეო ვაჭრობის სამინისტრო და სსრკ ცენტრ. სტატისტ. სამმართველო (ცსს).

ს. ვ. ს-ში დიდი მნიშვნელობა ენიჭება ფასების საკითხს, რ-ის მიხედვითაც აღირიცხება იმპორტირებული და ექსპორტირებული საქონლის რაოდენობა. საერთაშ. პრაქტიკის შესაბამისად ექსპორტირებული და იმპორტირებული საქონელი აღირიცხება ფასებით, რ-ებიც ძირითად ღირებულებასთან ერთად შეიცავენ მიმღები და გამგზავნი ქვეყნის მიერ გაწეულ სატრანსპ. და სადაზღვევო ხარჯებს.



ს. ვ. ს-ის მონაცემები საფუძვლად უდევს ექსპორტ-იმპორტის ეფექტიანობის დადგენას. ნებისმიერი ექსპორტირებული საქონლის ეფექტიანობა გამოითვლება ვალუტით მიღებულ ამონაგებსა და წარმოების ხარჯებს შორის სხვაობით. იმპორტირებული საქონლის ეფექტიანობის განსაზღვრისას ითვალისწინებენ ქვეყნის შიგნით ანალოგიური საქონლის წარმოებაზე გაწეულ დანახარჯს.

იმპორტირებული და ექსპორტირებული საქონლის რაოდენობრივი და შეფარდებითი მაჩვენებლებით განისაზღვრება შრომის საერთაშ. დანაწილებაში თითოეული ქვეყნის მონაწილეობის დონე.

*კ. ელიზბარაშვილი.*

**საგარეო საქმეთა კოლეგია,** უ ც ხ ო ე თ ი ს   კ ო ლ ე გ ი ა, ცენტრალური სახელმწიფო დაწესებულება რუსეთში, რ-იც ხელმძღვანელობდა საგარეო პოლიტიკას. დაწესდა 1720 საელჩო უწყების (პრიკაზი) ნაცვლად. მისი პრეზიდენტები იყვნენ გ. გოლოვკინი, ა. ოსტერმანი, ა. ბესტუჟევ-რიუმინი, ნ. პანინი, ა. ბეზბოროდკო და სხვ. ემორჩილებოდა იმპერატორს (სენატის გვერდის ავლით), ცალკეულ პერიოდებში — უზენაეს საიდუმლო საბჭოს და მინისტრთა კაბინეტს. 1802-იდან ექვემდებარებოდა საგარეო საქმეთა სამინისტროს, ხოლო 1832, საგარეო საქმეთა სამინისტროს რეორგანიზაციის შემდეგ გაუქმდა.

**საგარეო სესხი,** იხ. *სახელმწიფო სესხი.*

**საგარეუბნო ზონა,** ტერიტორია, რ-იც გარს ეკვრის ქალაქს, ვითარდება მასთან ურთიერთკავშირში, მისი ზეგავლენით და თავადაც ზემოქმედებას ახდენს ქალაქის განვითარებაზე. ს. ზ-ის სიდიდე ქალაქის სიდიდის პირდაპირპროპორციულია. ს. ზ-ში მოქცეულია სას.-სამ. ტერიტორიები, სადაც არის აგროსამრეწვ.-სავაჭრო გაერთიანებები, სპეციალიზებული მეურნეობები, რ-თა ძირითადი დანიშნულებაა ქალაქის მომარაგება რძით, ხილით, ბოსტნეულ-ბაღჩეულით, ფრინველით, კვერცხით, საქონლის ხორცითა და სხვ. ს. ზ-ის მრეწველობა უმთავრესად უზრუნველყოფს სას.-სამ. პროდუქტების გადამუშავებას, საშენ მასალათა წარმოებას, ქალაქის ენერგო- და თბომომარაგებას. დიდად მნიშვნელოვანია ს. ზ-ის სანიტ.-გამაჯანსაღებელი, საკურორტო-ტურისტული ფუნქციაც. ს. ზ. ქალაქის შრომითი რესურსების რეზერვია. ქალაქის ტერიტ. ს. ზ-ის ხარჯზე იზრდება.

*ჟ. ზონენაშვილი.*

**საგარეჯო,** ქალაქი (1962-იდან) აღმ. საქართველოში, რ-ნული ცენტრი. მდებარეობს გომბორის ქედის სამხრ.-დას. კალთის მთისწინეთში, მდ. თვალთხევის (ივრის მარცხ. შენაკადი) ნაპირას, თბილის—გურჯაანის საავტ. გზაზე. ზ. დ. 700 *მ*, თბილისიდან 58 *კმ* (რკინიგზით), რკინიგზის სადგ. საგარეჯოდან 2 *კმ*. ს-ში არის ზომიერად თბილი სტეპურიდან ზომიერად ნოტიოზე გარდამავალი ჰავა, იცის ცხელი ზაფხული და ნალექების ორი მინიმუმი წელიწადში. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რაა 11,0°C, იანვ.—0,1°C, ივლ. 22°C; აბსოლ. მინ.—24°C, აბსოლ. მაქს. 38°C. ნალექები 860 *მმ* წელიწადში.

სახელწ. მომდინარეობს დავითგარეჯის მონასტრის მამულის — საგარეჯოს — ზოგადი სახელისაგან.

ს-ში არის მევენახეობის საბჭ. მეურნ. და მეცხოველეობის საბჭ. მეურნ. „გარეჯი“, ადგილ. მრეწვ. კომბინატი, მეფრინველეობის ფ-კა, საკონსერვო, ყველ-კარაქის, საექსპ. და სამარკო ღვინოების, საშენ მასალათა, ავტო- და საბურავების შემკეთებელი ქ-ნები. არის პოლიტექ. ტექნიკუმი, 4 საშ. და 1 დაუსწრებელი საშ. სკოლა, 3 საბავშვო ბაღი, 3 ბაგა-ბაღი, პიონერთა სახლი, სამუსიკო სკოლა, კულტსახლი, კინოთეატრი, 4 ბ-კა, მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, საავადმყოფო, პოლიკლინიკა, სანეპიდსადგური, აფთიაქი, კავშირგაბმ. რ-ნული კვანძი. XVIII ს. პეტრე-პავლეს ეკლესია.

**საგარეჯოს რაიონი** (1933-მდე გ ა რ ე კ ა ხ ე თ ი ს   რაიონი), ადმ.-ტერ. რ-ნი აღმ. საქართველოში. 1917-მდე ახლანდ. ს. რ-ის ტერიტ. შედიოდა თბილ. გუბ. თბილ. მაზრაში, 1921 საქ. სსრ ადმ.-ტერ. დაყოფით ისევ თბილ. მაზრაში იყო, 1929 — გარეკახეთის რ-ნის სახელწოდებით შედის თბილ. ოლქში. 1930-იდან დამოუკიდებელი რ-ნია. სამხრ-ით ესაზღვრება აზერბ. სსრ, დას-ით — გარდაბნის და მცხეთის, ჩრდ-ით — თიანეთის, ახმეტისა და თელავის, აღმ-ით — გურჯაანისა და სიღნაღის რ-ნები. ფართ. 1515,5 *კმ*², რაიცენტრი — ქ. საგარეჯო. რ-ნში შედის 1 საქალაქო (საგარეჯო) და 15 სასოფლო საბჭო (გიორგიწმინდა, გომბორი, დუზაგრამა, იორმუღანლო, კაკაბეთი, კოჭბაანი, კრასნოგორსკი, მანავი, ნინოწმინდა, პატარძეული, უდაბნო, უჯარმა, ჩაილური, ყანდაურა, ხაშმი); 1 ქალაქი და 42 სოფელი.

ბუნება. რ ე ლ ი ე ფ ი. რ-ნის ჩრდ. ნაწილი უჭირავს ინტენსიურად დანაოჭებულ ნეოგეპური ცივის წყების კონგლომერატებით, ქვიშაქვებითა და თიხებით, ზოგან (მთა გომბორის მიდამოებში) ზედაცარცული კარბონატული ნალექებით აგებულ დაბალ და საშუალმთიან გომბორის ქედის სამხრ.-დას. კალთას. რ-ნის ფარგლებში ქედზე აღმართულია მთები: გომბორი (1839,5 *მ*), ცივი (1991 *მ*), მანავისცივი (1682 *მ*). ქედის თხემი მოგლუვებულია. ნაზკონტურიანი, დამრეცი კალთები დასერილია ივრის მარცხ. შენაკადებით: ვაშლიანის, გომბორის, ლაფიანხევის, თვალთხევის, მანავისხევის, ჩაილურისა და სხვ. ეროზიულ ხევ-ხეობებით, რ-ებიც ღრმად არის ჩაჭრილი კალთაში და აქვს ფართო, ფხვიერი ნალექებით მოფენილი ფსკერი. ცივის წყების ადვილადშლად ქანებზე განვითარებულია ბედლენდური რელიეფი, რ-იც კარგადაა გამოხატული მანავისცივის, თოხლიაურისმთის (1751,5 *მ*), ჟატიმთისა (1876 *მ*) და ცივის კალთებზე, აგრეთვე მდ. ლაფიანხევის სათავეში. მთა გომბორის მიდამოებში ზედაცარცულ კარბონატულ წყებებში გვხვდება კარსტული ძაბრები. ამ მთის სამხრ-ით არის *გომბორის უღელტეხილი.*

რ-ნის ტერიტ. სამხრ. ნაწილი გაშლილია ივრის ზეგანზე, რ-იც აგებულია უმთავრესად ნეოგენური და მეოთხეული პერიოდის ნალექი ქანებით — ქვიშაქვებით, კონგლომერატებითა და თიხებით. ტექტონიკურად ხასიათდება ეჟექტური ნაოჭებისა (ვიწრო ანტიკლინებისა და ფართო დამრეცი სინკლინების) და გასწვრივი შეცოცებებისა და რღვევების შეხამებით. ზეგნის მორფოლ. სახეს ქმნის ტექტოგენური ფორმები — მონოკლინური და ანტიკლინური მაღლობები (ბორცვიანი და დაბალმთიანი სერები) და ვრცელი სინკლინური ქვაბულები, რ-ებიც ამოვსებულია მეოთხეული ფხვიერი ნალექებით. ამ რელიეფზე დაშენებულია ეროზიული ფორმები: ხეობები, ხევები, ხრამები, ტერასები და სხვ. მდ. ივრის გასწვრივ საგარეჯოსა და კაჭრეთს შორის გადაჭიმულია ფართო ტექტონ. დეპრესია, რ-შიც წიწმატიანისა და კაჭრეთის აკუმულაციური ვაკეებია, მათ ერთმანეთისაგან ყოფს მთა საყარაულო (594 *მ*). ვაკეები არის სამხრ-ითაც: უდაბნოს, აჯისა და სხვ. ზეგანზე დაბალი ანტიკლინური სერებია: ნატახტრის, გორის, საქარის, ყარანლიქდარის, თეთრი უდაბნოს და იაილა-ჯიხის. ზეგანზე გაბნეულია დაბალი მთები: ნატახტარი (966,5 *მ*), დემურდაღი (991 *მ*), ქვაკაცა (861 *მ*), ტინიანი (764 *მ*), ნაომარი (972 *მ*), აქლემისგორა (946 *მ*), დათვისსერი (583 *მ*), თეთელი (770 *მ*) და სხვ. ბევრ ადგილას განვითარებულია ბედლენდური რელიეფი. მთავარი წიაღისეულია ნავთობი, არის აგრეთვე გაჯის ნედლეული.

ჰ ა ვ ა. რ-ნის სამხრ. ნაწილში, ივრის ზეგანზე ზომიერად თბილი სტეპურიდან ზომიერად ნოტიოზე გარდამავალი ჰავაა, იცის ცხელი ზაფხული და ნალექების ორი მინიმუმი წელიწადში. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 11–12°C, იანვ. —1,1-იდან 0,1°C-მდეა, ივლ. 22–23,5°C, აბსოლ. მაქს. 38 — 39°C, აბსოლ. მინ. — 25, —26°C. ნალექები 700–860 *მმ* წელიწადში. ნალექების მაქს. გაზაფხულსა და ზაფხულის დასაწყისშია. გომბორის მთისწინეთში და ქვემო კალთებზე ჰავა ზომიერად ნოტიოა, იცის ზომიერად ცივი ზამთარი და ხანგრძლივი თბილი ზაფხული. ქედის ზემო კალთებსა და თხემზე ისევ ცივზამთრიანი ზომიერად ნოტიო ჰავაა, მაგრამ იცის ხანგრძლივი გრილი ზაფხული. აქაც ნალექების ორი მინიმუმია წელიწადში. რ-ნში ხშირია სეტყვა.



შ ი გ ა წ ყ ლ ე ბ ი. მდინარეთა ქსელს ქმნის მდ. იორი და მისი შენაკადები. მათგან აღსანიშნავია მარცხ. შენაკადები ვაშლიანი, გომბორი, ლაფიანხევი, კალოთხევი, თვალთხევი, ჩაილური, ლაკბე და სხვ. აქედან მდ-ები ვაშლიანი და გომბორი მუდმივწყლიანი, ხოლო დანარჩენი დროებითი მდ-ებია. ზოგი მდინარე (თვალთხევი, ლაფიანხევი) სელური თვისებისაა. მდინარეთა წყალდიდობა გაზაფხულზე და ზაფხულის დასაწყისშია, რაც ძლიერ წვიმებთან და მთებში თოვლის დნობასთან არის დაკავშირებული. მდ. ივრიდან გაყვანილია სარწყავი არხი — სამგორის სარწყავი სისტემის ზემო მაგისტრალური არხი. ივრის ზეგანზე ბევრი ტბაა (ქაჩალტბა, სახარე ტბა, კუპატაძის ტბა, ჯიქურების ტბა და სხვ.), ყველა მლაშეა, დიდი რაოდენობით შეიცავს გლაუბერის მარილს. ზოგი ტბა ზაფხულობით მთლიანად შრება. რ-ნის ტერიტორიაზე არის მლაშე წყაროები (დუზაგრამა, თვალისწყარო).

ნ ი ა დ ა გ ე ბ ი. ივრის ზეგანზე დიდი ფართობი უჭირავს მცირე და საშ. სისქის შავმიწებს, აგრეთვე წაბლა ნიადაგებს. ზეგნის სამხრ. ნაწილში გავრცელებულია ბიცობი და ღრმად დამლაშებული ნიადაგები, ხოლო დაბალ ტერასებზე შედარებით მცირე ფართობზე გვხვდება მდელოს ჭაობიანი და ტენიანი მდელოს ნიადაგები. საკმაოდ დიდი ტერიტ. უჭირავს სუსტად განვითარებულ, მცირე სისქის სხვადასხვა ტიპის ნიადაგებს, ზოგან ძლიერ ჩამორეცხილი მთის ქანების გაშიშვლებებს. მდ. ივრის გასწვრივ ჩამოყალიბებულია ალუვიური ნიადაგები. გომბორის ქედზე გამოხატულია ნიადაგსაფრის სიმაღლებრივი ზონალურობა: მთისწინეთსა და ქვემო კალთებზე განვითარებულია ტყის ყავისფერი ნიადაგი. გომბორის მთისწინეთსა და ივრის მარცხენანაპირეთის ვაკეზე არის კორდიან-კარბონატული ხირხატიანი ნიადაგები. ქედის ზემო კალთები უჭირავს ტიპურ და გაეწრებულ ტყის ყომრალ ნიადაგებს. ყველაზე მაღალ ადგილებში ფრაგმენტულადაა გავრცელებული კორდიანი და კორდიან-ტორფიანი მთის მდელოს ნიადაგები. რ-ნის ნიადაგები ნოყიერია და შესაფერისი რელიეფისა და მორწყვის პირობებში უხვ მოსავალს იძლევა.

მ ც ე ნ ა რ ე უ ლ ი ს ა ფ ა რ ი მდიდარი და მრავალფეროვანია. ივრის ზეგანზე გავრცელებულია უროიანი და ვაციწვერიანი სტეპი, დიდ ფართობზე ჯაგეკლიანი სტეპი ტყის ფრაგმენტებით. ჯაგეკლიანებიდან მთავარია ძეძვი. ივრისპირას შემორჩენილია ჭალის ტყე (ჭალის ვერხვი, ჭალის მუხა, თელა, წნორი, იალღუნი და სხვ.). იშვიათად გვხვდება კლდეთა ქსეროფიტები. გომბორის ქედის მთისწინეთში არის მუხნარ-ჯაგრცხილნარი და ჯაგეკლიანი სტეპი, მთის ქვემო კალთები დაფარულია მუხნარ-რცხილნარით, ზემო—წიფლნარით, რ-საც ურევია ნეკერჩხალი, რცხილა და სხვ. ქედის სამხრ. ექსპოზიციის კალთებზე აქა-იქ მთის ფიჭვნარია, მას ვრცელი ტერიტ. უჭირავს მარიამჯვრის ნაკრძალში. რ-ნში არის ივრის ნაკრძალი (ჭალის ტყის). გომბორის ქედის ყველაზე მაღალ ადგილებში გავრცელებულია მეორეული სუბალპ. მდელოები.

ც ხ ო ვ ე ლ თ ა ს ა მ ყ ა რ ო. რ-ნში გავრცელებულია როგორც ტყის, ისე სტეპის ცხოველები. აქ ბინადრობენ მურა დათვი და შველი (გომბორის ქედის ტყეებში), ყველგანაა მგელი, მელა, თეთრყელა კვერნა, მაჩვი, ტურა, დედოფალა, აქა-იქ არის ზოლებიანი აფთარი, ენოტისებრი ძაღლი. ფრინველებიდან აღსანიშნავია კაკაბი, ჩვეულებრივი ხოხობი, მწყერი, გარეული მტრედი, შაშვი, ჩხიკვი, კაჭკაჭი, ყვავი, ქორი, კვირიონი და სხვ. მდ. იორში იცის ქაშაპი, მტკვრის ტობი, ხრამული, მტკვრის წვერა, მურწა, ფრიტა, თაღლითა, გველანა და სხვ.

ძ ი რ ი თ ა დ ი ლ ა ნ დ შ ა ფ ტ ე ბ ი. რ-ნში ჩამოყალიბებულია ზომიერად ნოტიო მთის ტყისა და ზომიერად მშრალი და ზომიერად ნოტიო სუბტროპ. ვაკე-წვრილმთიანეთის ლანდშაფტის ტიპების შემდეგი სახეები: 1. მთისწინეთი ჯაგრცხილნარ-მუხნარით და ჯაგეკლიანი სტეპით და ყავისფერი ნიადაგებით. 2. დაბალი მთები მუხნარ-რცხილნარით და ტყის ყომრალი ნიადაგებით, 3. საშუალო მთები წიფლნარით, ნაწილობრივ, ფიჭვნარით, ტყის ყომრალი ნიადაგებით, 4. მეორეული სუბალპ. მდელოები კორდიანი და კორდიან-ტორფიანი ნიადაგებით, 5. სტეპური წვრილმთიანეთი შავმიწებით და წაბლა ნიადაგებით, 6. ვაკე-მდელო-სტეპური და ბუჩქოვანი მცენარეულობით (ტყის ნარჩენებით), შავმიწებით, ყავისფერი და ალუვიური ნიადაგებით, 7. ვაკე-ტაფობები სტეპის მცენარეულობით, შავმიწა და წაბლა ნიადაგებით, 8. ტალღობრივი ვაკე ჯაგეკლიანი სტეპით, შავმიწებით, წაბლა და გაჯიანი ნიადაგებით, 9. ტუგაის ტყის ლანდშაფტი.

მოსახლეობის უმეტესი ნაწილი ცხოვრობს მდ. ივრის ხეობასა და გომბორის ქედის მთისწინეთში. განსახლების ძირითადი ზონა ვრცელდება ზ. დ. 400—800 *მ* ფარგლებში. სოფლად ცხოვრობს რ-ნის მთელი მოსახლ. თითქმის 80%. უმეტესობა ქართველებია, ცხოვრობენ აგრეთვე აზერბაიჯანელები, რუსები და სხვ. საშ. სიმჭიდროვე 1 $კმ^2$-ზე 25 კაცია.

**სახალხო მეურნეობა.** ს ო ფ ლ ი ს მ ე უ რ ნ. ძირითადი დარგებია მევენახეობა და სარძეო-სახორცე მიმართულების მეცხოველეობა. რ-ნში სავარგულებს უჭირავს 88,6 ათ. *ჰა*, რ-თაგან სახნავ-სათესია 32,3 ათ. *ჰა*, სათიბ-საძოვარი — 47,6 ათ. *ჰა*, მრავალწლიან ნარგავებს უკავია 8,2 ათ. *ჰა*. სარწყავი ფართ. შეადგენს 20,9 ათ. *ჰა*-ს. კოლ-ბათა შემოსავლის ძირითადი წყაროა მევენახეობა. ვენახს უკავია 6,7 ათ. *ჰა*. ნათესი ფართ. შეადგენს 28,5 ათ. *ჰა*-ს (ძირითადად მოჰყავთ მარცვლეული და მზესუმზირა). რ-ნში 7 კოლ-ბა და 14 საბჭ. მეურნეობაა. არის აგრეთვე მეფრინველეობის ფ-კა საგარეჯოსა და პატარძეულში და მელორეობის კომპლექსი გიორგიწმინდაში. პირუტყვის სულადობა (1983): მსხვ. რქ. საქონელი — 20,8 ათ., ღორი — 51,2 ათ., ცხვარი და თხა — 131,8 ათ., ცხენი — 0,7 ათ.

მ რ ე წ ვ ე ლ ო ბ ა ძირითადად ემყარება ადგილ. სას.-სამ. ნედლეულს. განვითარებულია კვების მრეწველობა. არის 3 ღვინის ქ-ნა (საგარეჯოში, ბადიაურსა და მანავში), ადგილ. მრეწვ. და საყოფაცხოვრებო მომსახურების კომბინატები, საკონსერვო, ყველ-კარაქის, საშენ მასალათა, რკინაბეტონის, პოლიმერული მილების ავტო- და საბურავების შემკეთებელი ქ-ნები (საგარეჯოში).

ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი და კ ა ვ შ ი რ გ ა ბ მ უ ლ ო ბ ა. რ-ნის ტერიტორიაზე გადის თბილის—თელავის სარკინიგზო ხაზი და რესპ. მნიშვნელობის საავტ. გზები: თბილის—გომბორ—თელავი და თბილის—საგარეჯო—სიღნაღი. ადგილ. გზების სიგრძეა 350 *კმ*. რ-ნულ ცენტრს სატელეფონო კავშირი აქვს ყველა სოფსაბჭოსთან, კოლ-ბასა და საბჭ. მეურნეობასთან.

**კულტურა და ჯანმრთელობის დაცვა,** რ-ნში 33 ზოგადსაგანმან. (მ. შ. 20 საშ.) და 1 დაუსწრ. საშ. სკოლაა, 10,1 ათ. მოსწ. და 0,7 ათ. მასწავლებელი. საგარეჯოში არის სამუსიკო სკოლა, პოლიტექ. ტექნიკუმი და მხარეთმცოდნეობის მუზეუმი, პატარძეულში — გ. ლეონიძის სახლ-მუზეუმი. გამოდის რ-ნული გაზ. „ივრის განთიადი“. რ-ნი ელექტრი- და რადიოფიცირებულია. სარგებლობენ ტელეგადაცემებით.

რ-ნის მოსახლ. ჯანმრთელობის დაცვას ემსახურება 2 საავადმყოფო (275 საწოლით), 13 ამბულ.-პოლიკლინიკა, 16 საფერშლო და საფერშლო-სამეანო პუნქტი, 119 ექიმი და 265 საშ. მედმუშაკი.

ხუროთმოძღვრული ძეგლებია ბოჭორმის (X—XI სს.), ნინოწმინდის (VI ს.) ანსამბლები, დავითგარეჯის სამონასტრო გამოქვაბულთა კომპლექსი (VI ს.), უჯარმის ციხე-ქალაქი (V ს.), კაწარეთის სამება (VI—VII სს.) ხაშმის მიდამოებში და მრ. სხვ. *დ. უკლება. ვ. ჯაოშვილი.*

*ილუსტრაცია* — იხ. ჩანართი I—II, გვ. 624—625.

**საგარნიზონო სამსახური,** სამხედრო ხამსახურის სახეობა ყოველ გარნიზონში. მისი მიზანია გარნიზონის პირად შემადგენლობაში სამხ. დისციპლინის უზრუნველყოფა და საგარნიზონო ღონისძიებების გატარება (ჯარების პარადი, საპატიო ყარაული, ჯარების მონაწილეობა დემონსტრაციებსა და მიტინგებში და სხვ.). ს. ს-ს სამხ. ოლქის ფარგლებში ხელმძღვანელობს ოლქის ჯარების სარდალი; გარნიზონში — გარნიზონის უფროსი.

**საგდეევი** როალდ ზინურის ძე (დ. 26. XII. 1932, მოსკოვი), საბჭ. ფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1968). დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტი (1955). 1956—61 მუშაობდა ატომური ენერგიის ინ-ტში, 1961—70 — სსრკ მეცნ. აკად. ციმბ. განყ-ბის ბირთვული ფიზ. ინ-ტში ლაბორ. გამგედ, 1970—73 — სსრკ მეცნ. აკად. მაღალი ტემპ-რების ფიზ. ინ-ტში. 1973-იდან კოსმ. კვლევის ინ-ტის დირექტორია. უმთავრესი შრომები აქვს *პლაზმის* ფიზიკის საკითხებზე. განავითარა დანადგარ *ტოკამაკში* გადატანის პროცესების თეორია. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, ოქტომბრის რევოლუციისა და შრომის წითელი დროშის ორდენებით.


რ. საგდეევი.

*თხზ.*: Нелинейная теория плазмы, *კრ.*: Вопросы теории плазмы, т. 7, М., 1972.

**საგვაზავო,** სოფელი აბაშის რ-ნში (ნორიოს სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. აბაშის მარცხ. ნაპირას. ზ. დ. 16 *მ*, აბაშიდან 3 *კმ*. ი. სტალინის სახ. ნორიოს კოლ-ბა (მემცენარეობა, მეცხოველეობა, მეჩაიეობა; ეთერზეთოვანი კულტურები). რვაწლ. სკოლა, ბ-კა.

**საგვარამიო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (თეკლათის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ცივის ხეობაში. ზ. დ. 20 *მ*, ცხაკაიადან 3 *კმ*. ცხაკაიას რ-ნის მეცხოველეობის სამეურნეობათაშორისო საწარმო (მეცხოველეობა, მემინდვრეობა). ავტოტექმომსახურების კომბინატი. საშ. სკოლა სოფ. თეკლათში (0,5 *კმ*). ბ-კა, კლუბი.

**საგვარჯილე,** კარსტული მღვიმე სოფ. ძევრის მახლობლად, მდ. შავიწყლის ხეობაში, (თერჯოლის რ-ნი), 220 *მ* სიმაღლეზე. გამომუშავებულია ზედა ცარცულ კირქვებში. ეხის ტიპის სიღრუეა (სიგრძე 18 *მ*, სიგანე 37 *მ*, სიმაღლე 20 *მ*).

ს. მრავალფენიანი არქეოლ. ძეგლია. მის წინ, მეობის მარჯვ. მხარეს, მრავალი მცირე ზომის კარსტული მღვიმე და ეხია, რ-თა ნაწილს ფეოდ. ხანაში სამალავებად იყენებდნენ. ს. გათხარეს 1951 — 52 (ხელმძღ. ნ. ზ. ბერძენიშვილი). სტრატიგრაფიულ ჭრილში ფიქსირებულია 12 ფენა; ზედა პალეოლითის, ნეოლითის, ენეოლითის, ადრინდ. ბრინჯაოს, ანტ. და ფეოდ. ხანის საერთო სიმძლავრეა 13 *მ*. სტერილური შრეებით ერთმანეთისაგან გამოყოფილია პალეოლითური ხანის 5 ფენა. ქვედა ფენაში აღმოჩნდა ზედაპალეოლითური ხანის ქვის ნაწარმი, შუაპალეოლითური (მუსტიეს ეპოქის) წვეტანები და სახოკები. მომდევნო 4 ფენა შეიცავდა ზედა პალეოლითის სხვადასხვა საფეხურისათვის დამახასიათებელ ნივთებს (ზღვის ლოკოკინებისაგან დამზადებული ყელსაბამი, გეომ. ორნამენტით შემკული ძვლის საკინძი, ტალკისაგან დამზადებული წერტილოვანი ნაჭდევებით

შემკული საკიდი — ავგაროზები, ცხოველთა გახვრეტილი კბილები და სხვ.).

ენეოლით-ადრინდ. ბრინჯაოს ფენებში ნაპოვნია ირმის რქისგან დამზადებული თოხისნაირი იარაღი, ძვლის ჭვილთი, ანკესი, ნემსები, სადგისები და სხვ. მრავლადაა კაჟის ქვის ნაკეთობანი (სხვადასხვა ტიპის ისრისპირები და შუბისპირები, ქვის გახეხილ-გაპრიალებული იარაღი, სამაჯურები, კერამ. ნაწარმი და სხვ.).

ენეოლით-ადრინდ. ბრინჯაოს მასალა დაცულია აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში, დანარჩენი —ივ. ჯავახიშვილის სახ. ისტ., არქეოლ. და ეთნოგრ. ინ-ტის არქეოლ. კვლევის ცენტრში.

*ლიტ.*: გ ძ ე ლ ი შ ვ ი ლ ი ი., „საგვარჯილეს" სტრატიგრაფიისათვის, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1953, ტ. 14, № 9; თ უ შ ა ბ რ ა მ ი შ ვ ი ლ ი დ., ნ ე ბ ი ე რ ი ძ ე ლ., საქართველოს ზოგიერთი ნეოლითური ძეგლის დათარიღებისათვის, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1971, №4.

*ზ. ტინტილოზოვი. დ. თუშაბრამიშვილი.*

**საგველა** (panicula), რთული ყვავილედი. მის მთავარ ღერძზე სხვადასხვა სიმაღლეზე ვითარდება გვერდითი ტოტები, რ-ებიც თავის მხრივ იტოტებიან და ივითარებენ ისევ ყვავილებს ან პატარა ყვავილედებს (მარცვლოვნები — თავთავებს; რთულყვავილოვნები — კალათებს და სხვ.).

1 2

საგველა. შვრიის საგველა (1) და მისი სქემა (2).

**საგვიჩიო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ზემო ჭალადიდის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. რიონის ნაპირას. ზ. დ. 14 *მ*, ცხაკაიადან 17 *კმ*. კოლხიდის ეთერზეთოვანი კულტურების მეურნ.-ქ-ნა. საშ. სკოლა სოფ. მუხურში (2 *კმ*).

**საგვიჩიო**, სოფელი ხობის რ-ნში (ქვემო ჭალადიდის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე. ზ. დ. 5 *მ*, ხობიდან 20 *კმ*, ჭალადიდიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) ჩ *კმ*. ჭალადიდის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, საფერშლო-სამეანო პუნქტი, ფოსტა.

**საგზაო მიმოკვლევა,** სხვადასხვა სახის გზის ასაგები რაიონის ეკონომიკური და ტექნიკური გამოკვლევების კომპლექსი, რ-იც იძლევა მასალას პროექტისა და ხარჯთაღრიცხვისათვის.

**საგზაო ნიშნები,** გარკვეული ფორმის, ზომისა და შეფერილობის ფიგურები, რ-ებსაც დგამენ საავტომობილო გზებზე და ქალაქის ქუჩებში მძღოლებისა და ქვეითად მოსიარულეთათვის სახიფათო უბნებზე, მათთვის საჭირო ინფორმაციის მისაწოდებლად. იმის გამო, რომ საავტ. პარკი გაცილებით უფრო სწრაფად იზრდება, ვიდრე საავტ. გზების ქსელი, სატრანსპ. ნაკადების მოწესრიგება ერთ-ერთი ძირითადი საყოფაცხოვრებო პრობლემაა. რამდენადაც უფრო მეტად აკმაყოფილებს გზა თანამედროვე მოთხოვნებს, მით უფრო ნაკლებია ს. ნ-ის რაოდენობა და პირიქით. ს. ნ-ის საზრიანი გამოყენება ხშირად წარმატებით ცვლის მოძრაობის უსაფრთხოების ძვირადღირებულ ღონისძიებებს.

1968 ვენაში მიიღეს კონვენცია ს. ნ-სა და სიგნალებზე, 1971 კი ჟენევაში — ამ კონვენციის დამატ. ევრ. შეთანხმება. 1978 წ. 1 იანვრიდან სსრკ მინისტრთა საბჭოს სახელმწ. სტანდარტების კომიტეტის დადგენილებით მიიღეს ს. ნ-ის ახ. სტანდარტი გოსტ 10807—78 (ნაცვლად ადრინდ. გოსტ 10807-71-ისა). ახ. სტანდარტი (იხ. ჩანართი) ითვალისწინებს ს. ნ-ის 7 ჯგუფს: გამაფრთხილებელს, პრიორიტეტის, ამკრძალავს, მიმთითებელს, საინფორმაციომაჩვენებელს, სერვისის (სამომსახურო) და დამატ. ინფორმაციისას. ყოველ ნიშანს აქვს საკუთარი ინდექსი, რ-იც შედგება 2 რიცხვისაგან: პირველი აღნიშნავს ჯგუფს, მეორე — ნიშნის რიგით ნომერს ამ ჯგუფში. ყოველ ჯგუფს აქვს თავისი ფორმა — შეფერილობა, რაც აადვილებს ს. ნ-ის აღქმას დიდ (არანაკლებ 100 *მ*) მანძილზე. ღამით ს. ნ-ს ქალაქში სპეციალურად ანათებენ. ქალაქგარეთ სარგებლობისათვის მათ უმეტესად შუქამრეკლი მასალისაგან ამზადებენ. *რ. ფარცხალაძე.*

ილუსტრაცია — იხ. ჩანართი I—IV, გვ. 656 — 657.

საგზაო-სამშენებლო მანქანები, ტემპერატურული ნაკერების გამჭრელი.

**საგზაო-სამშენებლო მანქანები,** მექანიზაციის საშუალებანი, რ-ებსაც იყენებენ სამუშაოთა კომპლექსის შესასრულებლად საავტომობილო გზების მშენებლობის, მოვლისა და რემონტის, აგრეთვე რკინიგზების, ჰიდროტექ. ნაგებობათა, აეროდრომების, სამრეწვ. და სამოქალაქო შენობების აგების დროს და ა. შ. თანამედროვე ს.-ს. მ. შეიძლება იყოს დამოუკიდებელი აგრეგატი ან თვლიანი, ანდა მუხლუხა *საწევარზე* დამონტაჟებული კიდული ან მისაბმელი მოწყობილობა. ამ მანქანებს ერთმანეთისაგან განასხავებენ აგრეთვე შესასრულებელი სამუშაოს სახეობის მიხედვით. მაგ., არსებობს მოსამზადებელი სამუშაოების (ხესაქცევი, საძირკვავი, საფხვიერებელი მანქანები და სხვ.), მიწის სამუშაოების (*ექსკავატორი, სკრეპერი, ბულდოზერი* და სხვ.), ხრეშ-ღორღისა და სტაბილიზებული საფრების დასაგები (ქვისა და მჭიდა საშენი მასალის მანაწილებელი, ასფალტბეტონის გასამკვრივებელი მანქანები და სხვ.), ასფალტბეტონის გზების ასაგები (შემრევი და ასფალტბეტონის დამგები) ს.-ს. მ. და ა. შ.

გზების აგებისა და რემონტის დროს მიწის სამუშაოებისათვის იყენებენ როგორც საერთო დანიშნულების მიწასათხრელ მანქანებს (ექსკავატორი, სკრეპერი,ბულდოზერი და სხვ.), ისე სპეც. საგზაო ფრეზებს. მიწის შრეს ამჭიდროებენ სატკეპნით. ფუძის, აგრეთვე სრულყოფილი, შემსუბუქებული და გარდამავალი გზის საფრების აგებისას ს.-ს. მ. ანაწილებს ღორღს, ხრეშს, ქვის წვრილმანს, გადააქვს მჭიდა ნივთიერებები. ღორღისა და ხრეშის მანაწილებელი დააგებს ღორღის შრეს, რ-ის სიმაღლეა 250 *მმ*-მდე, ხოლო სიგანე — 3100 — 3600 *მმ*. მისი მწარმოებლურობაა 800 $м^2$/*სთ*-მდე. ფუძის აგებისას მცირე მოცულობის სამუშაოთა წარმოების დროს იყენებენ მისაბმელ და კიდულ საგზაო ფრეზებსა და ცემენტის მანაწილებლებს, დიდი მოცულობის სამუშაოების დროს — ერთხელ გავლის გრუნტშემრევ მანქანებს, ასფალტბეტონის საფრის მოსაწყობად—ასფალტბეტონშემრევსა და ასფალტბეტონდამგებს, ცემენტბეტონის საფრისათვის — სპეც. მანქანების კომპლექსს, რ-შიც შედის აგრეთვე პერიოდული და უწყვეტი მოქმედების ბეტონმანაწილებლები. იყენებენ აგრეთვე ბეტონდამგებს, რ-იც დააგებს ბეტონს და ამასთან ერთად მოასწორებს და შეამჭიდროებს. ტემპ-რულ ნაკერებს აკეთებენ გამჭრელით. მოსამზადებელი სამუშაოების ჩასატარებელი ს.-ს. მ-ით წმენდენ გზის ზოლს ან მოედანს ტყის, ბუჩქნარისა და ხის ფესვებისაგან, აფხვიერებენ მძიმე და ქვიან გრუნტებს. ბოლო პროცედურის, ხრეშ-ღორღისა და ასფალტბეტონის საფრების დასარღვევად იყენებენ საფხვიერებელს. გზების მოვლისა და რემონტისათვის საჭირო ს.-ს. მ-ს მიაკუთვნებენ *კომუნალურ მანქანებს*. მათ რიცხვში შედის დასაგველ-ასაწმენდი, სარწყავ-სარეცხი, თოვლსაწმენდი მანქანები და სხვ. ფართოდ გავრცელდა შნეკურ-როტორული თოვლსაწმენდი. სარემონტო სამუშაოების დროს იყენებენ ასფალტსახურებელს, ასფალტგანმრიგებელს, ბეტონსამტვრევს და სხვ.

საგზაო-სამშენებლო მანქანები, ბეტონდამგები.

ს.-ს. მ-ის კონსტრუირების თანამედროვე მიმართულებებია: მწარმოებლურობის, საიმედოობის, ხანგამძლეობისა და მანევრულობის გაზრდა, ღირებულების, აგრეთვე ლითონ- და ენერგოტევადობის შემცირება, მართვის ფართო ავტომატიზაცია, უნივერს. მანქანების შექმნა, ახ. მასალების გამოყენება და ა. შ.

*ლიტ.*: Домбровский Н. Г., Картвелишвили Ю. Л., Гальперин М. И., Строительные машины, ч. 1, М., 1976; Дорожные машины, под общей ред. Н. Я. Хархуты, Л., 1976.

*ი. ქართველიშვილი.*

**საგზაო-სამშენებლო სამუშაოები,** სამშენებლო სამუშაოთა კომპლექსი, რ-ის მიზანია ხელოვნური ნაგებობების, *მიწის ვაკისის*, *გზის სამოსის*, საგზაო მოწყობილობისა და გზის საექსპლოატაციო შენობების აგება. ს.-ს. ს. ზოგჯერ მხოლოდ საავტომობილო გზის მშენებლობას ითვალისწინებს. ს.-ს. ს-ს იწყებენ მოსამზადებელი სამუშაოებით, შემდეგ ასრულებენ ძირითად სამშენებლო-სამონტაჟო სამუშაოებს, დასასრულს კი შემოსვის სამუშაოებსა და საგზაო მოწყობილობის მონტაჟს; სამუშაოები ტარდება უმთავრესად ნაკადური, ზოგჯერ კი — შერეული ან ბადური მეთოდით. მიწის ვაკისის მშენებლობის დროს მიმდინარეობს ჭრილებისა და ყრილების მოწყობის სამუშაოები *ბულდოზერის*, *გრეიდერის*, *სკრეპერის*, *ექსკავატორის*, გრუნტის საზიდის, *სატკეპნი მანქანის* მეშვეობით. დანამატებით გაუმჯობესებული გრუნტის, ქვიშის, ხრეშისა და ღორღისაგან გზის სამოსის ფუძის მოსაწყობად იყენებენ სპეც. საგზაო მანქანებს: ღორღის მანაწილებელს, *ავტოგრეიდერს*, გრუნტის შემრევს, *სატკეპნელას*, ხოლო ასფალტბეტონის, ცემენტბეტონისა და სხვადასხვა ბიტუმმინერ. მასალის გზის საფრისათვის — ასფალტბეტონის დასაგებ მანქანას, ღორღის მანაწილებელს, ავტოგუდრონატორს, სატკეპნელას, ცემენტბეტონის მანაწილებელსა და შესამოს მანქანებს. ს.-ს. ს. ორგვარია: გზის გასწვრივი და თავმოყრილი. ს.-ს. ს., როგორც წესი, მიმდინარეობს ღია ცის ქვეშ (სამუშაოთა ჩატარებისას გათვალისწინებულია კლიმ. პირობები). აღსანიშნავია, რომ საავტ. გზების მშენებლობაში მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს სატრანსპ. სამუშაოებს.

*ვ. გოგლიძე.*

**საგილზაზი,** სოფელი სამხრ. ოსეთის ao ჯავის რ-ნში (კიროვის სოფსაბჭო), მდ. ჯეჯორის მარჯვ. ნაპირზე. ზ.დ. 1617 *მ*, ჯავიდან 40 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 60 *კმ*. კიროვის მეხორცეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. კიროვში (4 *კმ*). ბ-კა. მინერ. წყაროები.

**საგიმი,** ს ა გ ა მ ი, ზ ე გ ა მ ი, ზ ა კ ა მ ი, მდ. ძეგამჩაის (ახლანდ. აზერბ. სსრ-ში) ერთ-ერთი ადრინდელი სახელწოდება. მდინარის ძვ. ქართ. სახელწოდებაა ბერდუჯი.

**საგინაშვილი** ალექსანდრე დიმიტრის ძე (15. XII. 1808—1887), რუსეთის არმიის გენერალ-ლეიტენანტი. დაამთავრა თბილ. კეთილშობილთა სასწავლებელი. სამხ. სამსახური დაიწყო 1826. 1827-იდან მონაწილეობდა ირავალ ლაშქრობაში, მ. შ. 1830—40-იან წლებში კავკასიელ მთიელებთან ომში. 1841-იდან ამიერკავკ. სამხ. ოლქის გენშტაბის ტოპოგრაფთა ასეულის მეთაური. 1851-იდან ქართული სახაზო ბრიგადის მე-7 ბატალიონის მეთაური. 1860 ამიერკავკ. მხარის ადგილ. ჯარების სარდლის თანაშემწე თბილ., ელიზავეტპოლის, ბაქოსა და ერევნის გუბერნიებში. 1860 მიიღო პოლკოვნიკის ჩინი. 1877-იდან —გენ.-მაიორი, 1881-იდან გენერალ-ლეიტენანტი. დაჯილდოებულია რუს. უმაღლესი ჯილდოებით.

*ლიტ.*: Кавказский календарь на 1846—1882 гг., СПб.—Тфл., 1845—81.

*ა. საგინაშვილი.*

**საზინაშვილი** გაბრიელ, XVII ს. დასასრ. და XVIII ს. დასაწყ. ქართველი კალიგრაფი. დავითგარეჯის ბერი. მოღვაწეობდა ნათლისმცემლის მონასტერში. გაბრიელს, როგორც ფრიად განსწავლულ კალიგრაფს, კარგად იცნობდნენ მეფის კარზე. წიგნებს ვახტანგ VI-ის ბრძანებითაც წერდა. 1704—13 დომენტი კათალიკოსის თაოსნობით გაბრიელმა გადაწერა პირველი ქართ. ჰაგიოგრაფიული კრებული — ქართველი წმინდანების ცხოვრებათა კრებული (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, A 130 და მისივე ნაწილი— H1557). საყურადღებოა 1707 გადაწერილი კონდაკი (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, A 624). 1719-ით თარიღდება მისივე გადაწერილი ოთხთავი (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, Q 85) და „საქმე მოციქულთა" (საქ. სსრ მეცნ. აკად. ხელნაწერთა ინ-ტი, Q 86). ს-ის წიგნები ნაწერია ნუსხურით, ძლიერ დახრილი, გადაბმული, სქელხაზიანი, „წვეტიანი" და თითქოს ცოტა მიჭყლეტილი ასოებით. A 624-ის ზოგიერთი სათაური შესრულებულია ოქროთი ნაწერი დიდი ჩართული მთავრული ასოებით. Q 85-ში ჩართულია მახარებელთა სურათები რუს. წარწერებით, ბაროკულ ჩარჩოებში. ეს ერთ-ერთი ნიმუშია იმხანად ევრ. მოტივების შემოყონვისა ქართ. ხელოვნებაში.

**საგლეხო** (სამართ. ისტ.), მიწათმფლობელობის სახეობა — „გლეხთ საფერი" ადგილ-მამული ფეოდალურ საქართველოში. ფეოდალის ადგილ-მამულის გამოცალკევებული ნაწილი, რ-იც ხოდაბუნისა („საბატონო დიდი ყანისა") და ზვრისაგან („მეპატრონის ვენახისაგან") განსხვავებით, გლეხებზე გაიცემოდა. ს. ნაწილობრივ საიჯარო (როგორც წესი — საღალო) იყო, ჩვეულებრივ კი მემკვიდრეობით ფლობისა და საბატონო *ბეგარის* პირობით ცალკეულ კომლებზე ნაწილდებოდა. ამის გამო ს. მამულადაც და *საკომლოდაც* იწოდებოდა, თანაც ადგილ-მამულის თავისებურ ერთეულად გამოიყენებოდა (მაგ., ალექსანდრე კახთა მეფემ სვეტიცხოველს 1579 „ალაზანს გაღმა, ფიჩხოვანს თორმეტი მთელი მამული საგლეხო" შესწირა). ბექას და აღბუღას სამართალში (მ. 56) ს. *ფუძე*, ხოლო ვახტანგ VI-ის სამართალში (მ. 103) ს. ადგილი იხსენიება.

*წყარო*: ო რ ბ ე ლ ი ა ნ ი ს.-ს., თხზ., ტ. 4 — ლექსიკონი ქართული, წგნ. 1—2, თბ., 1965—66; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1—3, 1963—70; ტ. 5, თბ., 1974. *ი. ფუტკარაძე.*

**საგლეხო ბანკი,** ს ა გ ლ ე ხ ო ს ა ა დ გ ი ლ მ ა მ უ ლ ო ბ ა ნ კ ი, დაარსდა 1882 როგორც რუსეთის სახელმწიფო საიპოთეკო ბანკი, რ-ის ამიერკავკასიის განყ-ბა გაიხსნა თბილისში 1906. ს. ბ. მიზნად ისახავდა ბატონყმური მეურნ. შენარჩუნებისა და კულაკური მეურნ. გავრცელებას. 1885-მდე გლეხებს სესხი ეძლეოდათ მხოლოდ მიწის შესაძენად. 1885 ბანკის წესდება შეიცვალა, მიიღო მიწის შესყიდვისა და კრედიტის გაგრძელების უფლება. 1906—10 ს. ბ-მა შეიძინა 4829,9 ათ. ჰა მიწა, მ. შ. 84% მემამულეებისა იყო. 1914 მიწის გირაოში დაბანდებული სესხის თანხამ 1344 მლნ. მან. შეადგინა. ს. ბ. ლიკვიდირებულ იქნა 1917 წ. 25 ნოემბ. (8 დეკემბერს).

**საგლეხო კომლი,** ერთობლივი სოფლის მეურნეობით დაკავშირებულ პირთა საოჯახო-შრომითი გაერთიანება. ს. კ., როგორც განსაკუთრებული სოც. ინ-ტი, კაპიტალიზმამდელ პერიოდში ჩამოყალიბდა და *თემს* უკავშირდება. ოქტ. რევ. შემდეგ ს. კ., როგორც გლეხობისათვის მიწათსარგებლობის ყველაზე უფრო ჩვეული ფორმა, შენარჩუნებული იქნა და განმტკიცდა რსფსრ 1922 მიწის კოდექსით. სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის დროს ს. კ-ები *საკოლმეურნეო კომლებად* გარდაიქმნა. სსრკ-ში საკოლმ. წესწყობილების დამკვიდრების შემდეგ **ს. კ.** მხოლოდ ერთპიროვნულ გლეხებთან შემორჩა. ს. კ-ის სამართ. მდგომარეობა განისაზღვრება სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების მიწის კანონმდებლობის საფუძვლებით (1968) და მოკავშირე რესპუბლიკების მიწის და სამოქალაქო სამართ. კოდექსებით (მაგ., საქ. სსრ მიწის კოდ., მ. 83, სამოქალაქო სამართ. კოდ., მმ. 130, 569). ს. კ. მეურნეობას ეწევა მხოლოდ თავისი წევრების მეშვეობით.

**საგლეხო რეფორმა 1861** რ უ ს ე თ შ ი, თავისი ხასიათით იყო ბურჟუაზიული რეფორმა, რ-მაც გააუქმა ბატონყმობა და განაპირობა ახ. კაპიტალ. საზ.-ეკონ. ფორმაციის საბოლოო გამარჯვება რუსეთში. რეფორმის გატარების ძირითადი მიზეზი და წანამძღვარი იყო ფეოდალურ-ბატონყმური წყობილების კრიზისი, ფეოდალიზმის წიაღში კაპიტალ. ურთიერთობის ჩასახვა-განვითარება და გლეხთა მზარდი ანტიბატონყმური მოძრაობა. მეფის მთავრობა და გაბატონებული წოდებები იძულებული გახდნენ გარკვეულ დათმობაზე წასულიყვნენ. გლეხობის, საერთო დემოკრ. მოძრაობის წინაშე, გაეუქმებინათ ბატონყმობა, რ-იც აფერხებდა არა მარტო გლეხური მეურნეობის, არამედ მთელი ქვეყნის პროგრ. განვითარებას.

ვ. ი. ლენინი კითხვაზე, თუ რა ძალამ აიძულა მებატონეები დაეწყოთ რეფორმის მომზადება-ჩატარება, პასუხობდა: „ეკონომიური განვითარების ძალამ, რომელიც კაპიტალიზმის გზაზე აყენებდა რუსეთს. მემამულე-მებატონეთ არ შეეძლოთ შეენარჩუნებინათ მეურნეობის ძველი, დაშლის პროცესში მყოფი ფორმები. ყირიმის ომმა ცხადყო ბატონყმური რუსეთის სიდამპლე და უძლურება, გლეხთა „ამბოხებებმა" აიძულა პირველი მემამულე, ალექსანდრე II, ეღიარებინა, სჯობს გავათავისუფლოთ ზევიდან, ვიდრე ქვევიდან დაგვამხობდნენო" (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 17, გვ. 127).

ალექსანდრე II უპირატესად პრივილეგიური წოდების სოც.-ეკონ. ინტერესების დაცვაზე ფიქრობდა და ამიტომ მან საგლეხო რეფორმის მომზადების შესახებ თავადაზნაურობის სათანადო მიმართვის პასუხად უმაღლესი ბრძანება გამოაქვეყნა. უკვე 1857 იანვარში მეფის მთავრობამ შექმნა საიდუმლო კომიტეტი, რ-ის ძირითადი ფუნქცია იყო ბატონყმობის გაუქმების პირობების მომზადება, გლეხთა ყოფაცხოვრების მოწყობის ღონიძიებათა განხილვა, 1857 წ. 20 ნოემბ. გამოქვეყნდა საგლეხო რეფორმის პროგრამა, რ-იც მთავრობამ შეადგინა. იგი მთელ მიწას თავადაზნაურთა შეუზღუდავ საკუთრებად ტოვებდა, მაგრამ ითვალისწინებდა ყმა გლეხთა პირადი დამოკიდებულების ლიკვიდაციას, მათთვის იურიდ. თავისუფლების მინიჭებას. ამ პროგრამის მიხედვით ყმობისაგან განთავისუფლებულ გლეხებს მუდმივი სარგებლობისათვის ეძლეოდათ გარკვეული რაოდენობის მიწა, რ-შიც ისინი გადაიხდიდნენ რენტას და რ-ის შემოსავლიდანაც დაფარავდნენ სახელმწ. გადასახადებს.

მეფის მთავრობამ ს. რ-ის პროექტის შედგენა თვით თავადაზნაურობას მიანდო. ჩამოყალიბდა „გლეხთა ყოფა-ცხოვრების მომწყობი" საგუბერნიო კომიტეტები, რ-ებშიც მხოლოდ პრივილეგიური წოდების წარმომადგენლები შეიყვანეს. გლეხთა ყმობიდან განთავისუფლების პირობათა თაობაზე კამათი გაიმართა, მაგრამ თავად-აზნაურები, ლიბერალები და კონსერვატორები არსებითად ერთმანეთს ებრძოდნენ მხოლოდ „...დ ა თ მ ო ბ ა თ ა ო დ ე ნ ო ბ ი ს ა დ ა ფორმის გულისათვის...", ისე კი ორივე „...მემამულეთა საკუთრებისა და ბატონობის აღიარების ნიადაგზე იდგა. ისინი აღშფოთებით ჰგმობდნენ ყოველგვარ რევოლუციურ აზრს ამ საკუთრების მოსპობის შესახებ..." (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., იქვე, გვ. 128). არა-



საგზაო-სამშენებლო მანქანები, საფხვიერებელი.

შავნიადაგიანი გუბერნიების მემამულეები, რ-ებიც რეფორმამდე ყმა გლეხებისაგან ფულად ღალას კრებდნენ, მხარს უჭერდნენ მებატონეთაგან გლეხობის სრულ განთავისუფლებას, თანახმა იყვნენ მიეცათ მათთვის მიწა, მაგრამ მოითხოვდნენ დიდ გამოსასყიდ თანხას, რის გამოყენებასაც ისინი ვარაუდობდნენ თავისი მეურნ. კაპიტალ. ყაიდაზე გარდაქმნისათვის (ა. უნკოვსკის პროექტი). წამოყენებული იყო გლეხთა მცირე მიწით (შავმიწანიადაგიანი გუბერნიების მემამულეთა — პოზენის პროექტი) ან სრულიად უმიწოდ განთავისუფლების პროექტებიც კი. იცავდნენ რა თავის კლასობრივ ინტერესებს, მემამულეები თვითნებურად ამცირებდნენ გლეხობის მიწის ნაწილს ან თავიანთი ყმები უნაყოფო მიწებზე გადაჰყავდათ; გახშირდა აგრეთვე ყმა გლეხთა გაყიდვისა და მათი ნაადრევად ჯარში გაგზავნის შემთხვევები. მემამულეთა მიერ მიღებული ყველა ეს „ღონისძიება" თავისებური მომზადება იყო კაპიტალიზმის განვითარების პრუსიული გზისათვის, რაც უნდა განხორციელებულიყო გლეხობის დაკაბალებისა და გაძარცვის მეშვეობით.

გლეხობა, რ-ისთვისაც თითქოს მზადდებოდა რეფორმა, არ შედიოდა არც ერთ კომისიასა და კომიტეტში. იგი თავის სურვილს, პოზიციას გახშირებული აჯანყებით გამოხატავდა, უშუალო მწარმოებელი მასა სრულ თავისუფლებას და მთელ მიწას მოითხოვდა. გლეხობა აგრ. საკითხის რევ. გზით გადაჭრისათვის იბრძოდა. სოფლის მშრომელთა ინტერესებს გამოხატავდნენ და იცავდნენ რევოლუციონერ-დემოკრატები — ნ. *ჩერნიშევსკი*, ნ. *დობროლიუბოვი*, ა. *გერცენი*, ნ. *ოგარიოვი*.

საგუბერნიო კომიტეტების მიერ შემუშავებულმა პროექტებმა ცვლილებები განიცადა სარედაქციო კომისიებში, გლეხთა საქმის მთავარ კომიტეტსა და სახელმწ. საბჭოში. 1861 წ. 19 თებ. ალექსანდრე II-მ ხელი მოაწერა მანიფესტს აგრ. რეფორმის გატარების თაობაზე და იმავე დღეს დაამტკიცა „დებულება ბატონყმური დამოკიდებულებიდან გამოსული გლეხობის შესახებ", რ-იც 17 საკანონმდებლო აქტისაგან შედგებოდა. მათგან ყველაზე დიდი მნიშვნელობა ჰქონდა „საერთო დებულებას", რ-შიც ჩამოყალიბებული იყო საგლეხო რეფორმის ძირითადი პირობები და წესები. ამ კანონის საფუძველზე გლეხობას ეძლეოდა პირადი თავისუფლება, თავისი ქონების ნებისმიერი მოხმარებისა და გამგებლობის უფლება; მემამულეები ინარჩუნებდნენ მიწის საკუთრების მონოპოლიას, მაგრამ ვალდებული ხდებოდნენ გლეხობისათვის მუდმივ სარგებლობაში გადაეცათ მიწის ნაკვეთები — ნადელები (რუს. надел<наделять — მიცემა, ბოძება), რაც აუცილებელი იყო გლეხთა ყოფა-ცხოვრების უზრუნველყოფისა და, რაც მთავარია, მემამულეთა და სახელმწიფოს წინაშე ვალდებულების მოსახდელად. აქედან გამომდინარეობდა „საერთო დებულების"-ის მუხლი, რ-იც გლეხებს პირველი ცხრა წლის განმავლობაში ნადელზე უარის თქმას უკრძალავდა, ე. ი. ძალაში ტოვებდა გლეხის მიწაზე მიმაგრების ძვ. ბატონყმურ პრაქტიკას. გლეხთათვის გამოყოფილი ნადელების მოცულობა და მიწით სარგებლობის საზღაურის ოდენობა ფიქსირდებოდა საწესდებო სიგელებში, რომელთა შედგენაში გადამწყვეტ როლს თამაშობდნენ მემამულე და მომრიგებელი შუამავალი. გლეხებს უფლება მიეცათ გამოესყიდათ საკარმიდამო ნაკვეთები და მემამუ-

საგზაო-სამშენებლო მანქანები



შნეკურ-როტორული თოვლსაწმენდი.



მცირეგაბარიტიანი ასფალტგანმრიგებელი.

ლის ნებართვით — ნადელებიც. გამოსასყიდი ოპერაციების მოთავებამდე ისინი დროებითვალდებულებაში რჩებოდნენ (იხდიდნენ ლალას, მუშაობდნენ მემამულის მეურნეობაში), ნადელგამოსყიდული გლეხები კი უკვე მესაკუთრეთა კატეგორიაში გადადიოდნენ. „საერთო დებულება“ ზოგადად განსაზღვრავდა აგრეთვე გლეხთა საზ. თვითმმართველობისა და სასოფლო სასამართლოთა ორგანოების უფლება-კომპეტენციას. რეფორმატორების მიერ შედგენილ 4 ადგილობრივ დებულებაში განსაზღვრული იყო ნადელთა ფართობი და მიწით სარგებლობის საზღაურად დროებით ვალდებულ გლეხთათვის დაკისრებული ბეგარა-გადასახდელთა ოდენობა. ნადელების ფართობი განისაზღვრებოდა სამიწათმოქმედო ზონების შესაბამისად და განსხვავებული იყო სხვადასხვა გუბერნიაში. არაშავნიადაგიან გუბერნიებში სანადელო მიწის მაქს. ზომად დაწესდა 3—7 დეს. ერთ მამაკაცზე, მინ. კი შეადგენდა მაქსიმალურის ერთ მესამედს. შავმიწანიადაგიან გუბერნიებში ნადელის მაქს. ზომა მერყეობდა 2,6—6 დეს. შორის, მინ. კი განისაზღვრა 1 დესეტინით. ველიკორუს. გუბერნიების ველიან ზოლში ნადელის ფართობი არ უნდა ასცილებოდა 6—12, უკრაინაში კი 3—6,5 დესეტინას; თუ რეფორმამდე გლეხს მაქსიმუმზე მეტი მიწა ჰქონდა, მემამულეს უფლება ეძლეოდა ჩამოეჭრა ეს ზედმეტი და თავისი მამულისათვის მიემატებინა, ხოლო თუ გლეხს მინიმალურზე ნაკლები ჰქონდა, მემამულეს ევალებოდა მიემატებინა მისთვის მიწა. მაგრამ დებულების სხვა მუხლები ისე იყო ჩამოყალიბებული, რომ მემამულეები მაქსიმალურად იყენებდნენ ჩამოჭრის უფლებას და თითქმის ყოველთვის ახერხებდნენ უარი ეთქვათ მიმატებაზე. დნეპრის მარჯვ. ნაპირის უკრაინაში გლეხებს დაუმკვიდრდათ მთელი ის მიწა, რაც მათ 1847—48 ჰქონდათ გამოყოფილი საინვენტარო წესდების მიხედვით. ლიტვ., მინსკისა და ვიტებსკის გუბერნიებში გლეხობას სანადელოდ დაუმტკიცდა მიწა, რაც მას ჰქონდა 19 თებ. მანიფესტის გამოქვეყნებისას. ჩამოჭრა მხოლოდ იმ შემთხვევაში ხდებოდა, თუ მემამულეს დარჩებოდა ვარგისი მიწის მესამედზე ნაკლები. მიუხედავად ამისა, მთელ რიგ გუბერნიებში გლეხთა ნადელები 42%-ით შემცირდა, საერთოდ რუსეთში კი 20%-ით შეიკვეცა.

დებულებაში განსაკუთრებულად იყო ჩამოყალიბებული გლეხთა მიერ ნადელთა გამოსყიდვის წესები. საკარმიდამო ნაკვეთის გამოსყიდვა შეზღუდული არ იყო, ნადელის (სახნავ-სათესი მიწის) გამოსყიდვა კი გლეხს შეეძლო მხოლოდ ან მემამულესთან შეთანხმებით, ან მისი ცალმხრივი მოთხოვნით. გამოსასყიდი მიწის ფასი განისაზღვრებოდა წლ. ლალის 6%-ის საფუძველზე კაპიტალიზაციის გზით, ე. ი. წლ. ლალის $16^2/_3$-ზე გამრავლება იძლეოდა იმ თანხას, რაც გლეხს უნდა გადაეხადა სანადელო მიწის გამოსყიდვის დროს. ამ მეთოდით გაანგარიშებული თანხა მნიშვნელოვნად სჭარბობდა მიწის საბაზრო ღირებულებას და ამდენად გლეხებს აიძულებდნენ გამოესყიდათ არა მარტო მიწა, არამედ პირადი თავისუფლებაც.

დიდი ლალა-გადასახდელი, მძიმე ბეგარა — მუშაობა გლეხობას აიძულებდა ნადელის გამოსყიდვისათვის ეზრუნა, მაგრამ არც ეს იყო ადვილად მისაღწევი. გლეხებს ავალდებულებდნენ გამოსასყიდო ხელშეკრულების გაფორმებისთანავე დაეფარათ ნადელის ღირებულების 20—25%, დანარჩენი თანხა მემამულეებს ეძლეოდათ სახელმწ. ხაზინიდან და მთავრობა ამას ვალად აწერდა გლეხებს, რაც მათ ყოველწლიურ 6%-იან სარგებელთან ერთად უნდა დაეფარათ 49 წლის განმავლობაში. 1861 განთავისუფლებულ გლეხთა ნადელები 550 მლნ. მანეთად შეფასდა. 1907-მდე გლეხებმა ფაქტობრივად გადაიხადეს ნადელთა საბაზრო ღირებულებაზე 5-ჯერ მეტი თანხა. ჩამონაჭრები, ნადელთა მაღალი გამოსასყიდი ფასი და სხვ., ჰქონდა მხედველობაში ვ. ი. ლენინს, როცა წერდა: «ყბადაღებული „განთავისუფლება“ იყო გლეხების ყოვლად უსინდისოდ გაძარცვა, იგი წარმოადგენდა მათ მიმართ მთელ რიგ ძალმომრეობას და პირდაპირ დაცინვას» (იქვე, ტ. 17, გვ. 126).

ამიტომ იყო, რომ რეფორმის გამოცხადებას რუსეთში გლეხთა მღელვარებანი მოყვა.

1881-თვის რუს. 10,2 მლნ. ყოფილი საბატონო გლეხიდან ნადელი გამოისყიდა და მესაკუთრეთა კატეგორიაში გადავიდა თითქმის 8 მლნ. 1881 წ. 28 დეკ. გამოიცა კანონი ყველა დროებითვალდებული გლეხის სავალდებულო გამოსყიდვაზე გადაყვანის შესახებ, რაც პრაქტიკულად განხორციელდა მომდევნო 13—15 წლის განმავლობაში. მაგრამ უნდა აღინიშნოს, რომ გლეხები არ გადაქცეულან ნადელების პირად მესაკუთრეებად, მათ მიერ შესყიდული მიწა გლეხური თემის საკუთრებად ითვლებოდა.

1861 საგლეხო რეფორმამ, მართალია, საგრძნობლად დატოვა ბატონყმობის ნაშთები, მაგრამ მან შექმნა უფრო ხელსაყრელი პირობები კაპიტალიზმის განვითარებისათვის. გლეხობის პირადმა განთავისუფლებამ დააჩქარა სოფლად ბურჟ. ელემენტების მომრავლება, გაძლიერდა გლეხობის სოც. დიფერენციაცია, კლასობრივი დაშლა. ერთ მხარეზე წარმოიშვა სოფლის ბურჟუაზია — კულაკობა, მეორეზე — სოფლის პროლეტარიატი. ამასთან ერთად, მიმდინარეობდა მემამულური მეურნეობის კაპიტალ. ყაიდაზე გარდაქმნა. ახ. ფორმით რეფორმის შემდეგაც გრძელდებოდა კლასობრივი ბრძოლა მემამულეებსა და გლეხებს შორის. მემამულეები ცდილობდნენ უზრუნველეყოთ კაპიტალიზმის განვითარების პროგრესული გზა, გლეხობა კი ე. წ. ამერიკული გზისთვის იბრძოდა — ბატონყმობის ნაშთების სრულ მოსპობას, რუს. აგრ. წყობის რევ. გარდაქმნას მოითხოვდა.

*ლიტ.*: ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., „საგლეხო რეფორმა“ და პროლეტარულ-გლეხური რევოლუცია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 17; მ ი ს ი ვ ე, ბატონყმობის გადავარდნის ორმოცდაათი წლისთავი, იქვე; М а р к с К., Об освобождении крестьян в России, М а р к с К. и Э н г е л ь с Ф., Соч., 2 изд., т. 12; Положение 19 февраля 1861 года о крестьянах, вышедших из крепостной зависимости, М., 1916; Крестьянская реформа в России 1861 года. Сб. законодательных актов, М., 1954; Отмена крепостного права. Доклады министров внутренних дел о проведении крестьянской реформы 1861—1862, М.—Л., 1950; Крестьянское движение в России в 1857 — мае 1861, в 1861—1869. Сб. документов, М., 1963—64; Великая реформа, т. 1—6, М., 1911; З а й о н ч к о в с к и й П. А., Отмена крепостного права в России, 3 изд., М., 1968; მ ი ს ი ვ ე. Проведение в жизнь крестьянской реформы 1861 г., М., 1958; М о р о х о в е ц Е. А., Крестьянская реформа 1861 г., М., 1937; С к р е б и ц к и й А., Крестьянское дело в царствование имп. Александра II, т. 1—4, Бонн-на-Рейне, 1862—68; Ф е д о р о в В. А., Падение крепостного права в России. Документы и материалы, в. 1—3, М., 1966—68. *ა. ბენდიანიშვილი.*

**ს ა გ ლ ე ხ ო  რ ე ფ ო რ მ ა  ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი** 1864—71, 1861 მარტში პეტერბურგიდან მიღებული ინსტრუქციის საფუძველზე მეფისნაცვალმა ადგილ. თავადაზნაურობას რეფორმისათვის მზადების დაწყება მოსთხოვა. შეიქმნა საბატონო გლეხთა მომწყობი ამიერკავკ. ცენტრ. კომიტეტი. თავადაზნაურობამ გლეხთა განთავისუფლების დებულების პროექტის შედგენა დიმიტრი ყიფიანს დაავალა. მემამულეთა თვალსაზრისის საფუძველზე ყიფიანმა 1863 შეადგინა მოხსენება და რეფორმის პროექტი, რ-იც სამაზრო ყრილობებმა განიხილეს 1863 აპრ.-ივნ-ში. ყრილობებზე დამსწრეთაგან (556 კაცი) პროექტი მოიწონა და ხელი მოაწერა 539 კაცმა. დანარჩენებმა თავისი პროექტი წარადგინეს. მემამულეთა სურვილი იყო გლეხთა უმიწოდ განთავისუფლება. გლეხთა ინტერესების დამცველად გამოვიდნენ სამოციანელები ი. ჭავჭავაძის მეთაურობით. ისინი მოითხოვდნენ, რომ მიწის ნაკვეთი, რ-ითაც გლეხი რეფორმამდე სარგებლობდა, მასვე დარჩენოდა სრული საკუთრების უფლებით; გლეხობისათვის მიწა არ ჩამოეჭრათ და მემამულეთა სასარგებლოდ არავითარი ვალდებულება არ დაეკისრებინათ. მთავრობის მოთხოვნით ყიფიანმა 1863 ივლ-ში მთელი მასალა (მოხსენება, პროექტი და სხვ.) წარუდგინა ამიერკავკ. ცენტრ. კომიტეტს, მასვე გადაეცა სხვა მასალა (უმცირესობის აზრი და სხვ.). 28 ივნ. მეფისნაცვალმა პროექტი დასამტკიცებლად პეტერბურგში გაგზავნა. 1864 წ. 13 ოქტ. ნიცაში ალექსანდრე II-მ ხელი მოაწერა ბრძანებულებას თბილ. გუბერნიაში (აღმ. საქართველო) ბატონყმობის გაუქმების შესახებ. ბრძანებულებას დართული ჰქონდა დებულებები: 1. დამატებითი წესები თბილ. გუბერნიაში ბატონყმობიდან განთავისუფლებულ გლეხთა შესახებ; 2. ადგილობრივი დებულება თბილ. გუბ. მემამულეთა მიწაზე მოსახლე გლეხთა მიწათმოწყობის შესახებ. 3. წესები გლეხთა საზ-ბის მმართველობის მოწყობისა და სახელმწ. და საზ. ბეგარა-გადასახადების შესახებ. 4. გორის მაზრის მთის ზონაში და თბილ. გუბ. მთის ოკრუგში მემამულეთა მიწებზე მცხოვრები გლეხობის მიწათმოწყობის შესახებ. 5. თბილ. გუბერნიაში შესადგენი საწესდებო სიგელების შესახებ. ეს დებულებები გამომდინარეობდა იმ საერთო პრინციპებიდან, რაც საფუძვლად ედო 1861 წ. 19 თებ. საკანონმდებლო აქტებს. ამასთან მ. შ. მნიშვნელოვანი განსხვავება იყო როგორც სანადელო მიწათმფლობელობის, ისე სანადელო მიწებზე დაწესებული რენტის მიხედვით. ეს განსხვავება საქართვ. თავისებური სოც.-ეკონ. პირობებით იყო განსაზღვრული. რეფორმა გლეხს პირად თავისუფლებას და თავისი ქონების სრულ ბატონ-პატრონობას ანიჭებდა. მიწა მემამულის საკუთრებად რჩებოდა. მემამულეები ვალდებული იყვნენ გლეხებისთვის მუდმივ სარგებლობაში გამოეყოთ ე. წ. სანადელო მიწები. მიწის გამოსყიდვა მხოლოდ მემამულის თანხმობით შეიძლებოდა. გამოსყიდვამდე გლეხები დროებით ვალდებულ გლეხებად იწოდებოდნენ, გამოსყიდვის შემდეგ კი მესაკუთრე გლეხთა კატეგორიაში გადიოდნენ. პირველი 9 წლის განმავლობაში გლეხებს ნადელის მიტოვების უფლება არ ჰქონდათ. გლეხთა დროებით სავალდებულო ურთიერთობა მემამულეებთან საწესდებო სიგელებით გაფორმდა. სიგელში აღინიშნებოდა თითოეული გლეხური კომლის ნადელის ფართობი და დაწესებული რენტის ოდენობა. დებულებით დაწესდა ნადელის უმაღლესი ნორმა: კომლზე 5 დეს. სარწყავი, ან 10 დეს. ურწყავი მიწა. ნადელის მინ. ნორმა დაწესებული არ ყოფილა. ასე რომ 1864 აქტები გლეხის თუნდაც უმცირესი ნადელით უზრუნველყოფის არავითარ გარანტიას არ იძლეოდა. მემამულეს უფლება ჰქონდა მთელი მიწების ნახევარი თავის განკარგულებაში დაეტოვებინა და არ გაეწია ანგარიში იმისათვის, თუ რა ზომის ნადელი დარჩებოდათ გლეხებს. ე. წ. მცირემიწიან მემამულეს, თუ მას 60 დღიურზე (30 დეს.) მეტი სახნავი არ რჩებოდა, შეეძლო გლეხის სახნავ-სათესი მიწის გარეშე დატოვება. თბილ. გუბ. დროებით ვალდებულმა გლეხებმა ჩამონაჭრების სახით რეფორმამდე მათ ხელში მყოფი მიწების 37,8% დაკარგეს (მთელ საქართველოში — მიწების მესამედი). თბილ. გუბ. თითოეულ საბატონო გლეხურ კომლზე რეფორმამდე საშუალოდ მოდიოდა 5,9 დეს. რეფორმის შემდეგ კი 3,9 მთელ საქართველოში 7

ათ. კომლი გლეხი საერთოდ უმიწოდ დარჩა. ესენი იყვნენ უმთავრესად შინაყმები, რ-ებიც მეფისნაცვლის 1864 წ. 4 ნოემბ. დებულებით სრულიად უმიწოდ თავისუფლდებოდნენ, თანაც 2 წლის განმავლობაში თავის ბატონებთან ძველებურად უნდა ემსახურათ. სანადელო მიწებით სარგებლობისათვის მემამულეთა სასარგებლოდ წესდებოდა გადასახადი საკარმიდამო ნაკვეთზე დღიურზე 3 მან. წელიწადში, სახნავსათესზე — ღალა და ვენახზე კულუხი, მოსავლის მეოთხედის ოდენობით. საკარმიდამო ნაკვეთებზე და სერვიტუტებზე (სოფლის ნახირის საძოვარი, ტყე და სხვ.) გლეხობას დაეკისრა გადასახადი, რაც ადრე არ არსებობდა. საგლეხო რეფორმის განხორციელების დროს წამოჭრილი საკითხების გადასაწყვეტად შეიქმნა საგლეხო საქმეთა საგუბერნიო საკრებულო, ხოლო მაზრები დაიყო განყ-ბებად, სადაც საქმეების მოწესრიგება მომრიგებელ შუამავლებს ევალებოდათ.

დებულება ბატონყმობის გაუქმების შესახებ ქუთ. გუბერნიაში (იმერეთი, გურია, რაჭა) დამტკიცდა 1865 წ. 13 ოქტ., სამეგრელოში (ლეჩხუმ-ქვემო სვანეთითურთ) — 1866 წ. 1 დეკ., აფხაზეთში — 1870 წ. 8 ნოემბ., სვანეთში — 1871 წ. 8 ოქტ. ქუთ. გუბერნიასა და სამეგრელოში გლეხებს კიდევ უფრო ცოტა მიწა გამოუყვეს. 1864—1871 საქართველოში ბატონყმური დამოკიდებულებიდან განთავისუფლდა 75565 კომლი გლეხი. გლეხთა დროებით სავალდებულო ურთიერთობის შეწყვეტის ძირითად საშუალებას წარმოადგენდა სანადელო მიწების გამოსყიდვა (მთავრობის დახმარებით, ან მის დაუხმარებლად). მთავრობის დახმარებით მიწის გამოსყიდვისას ხაზინა გლეხთა ანგარიშზე მემამულეს ერთდროულად უხდიდა მთელ გამოსასყიდ თანხას, რ-იც პროცენტთან ერთად გლეხს 49 წლის განმავლობაში უნდა დაეფარა. მიწის გამოსყიდვა ძნელი იყო, ამიტომ დროებით ვალდებულ გლეხთა გადასვლა მესაკუთრეთა კატეგორიაში ნელი ტემპით მიმდინარეობდა. 1876 საქართველოში 60199 კომლი გლეხი კვლავ დროებით ვალდებულთა რიგებში რჩებოდა. ეს პროცესი უფრო აღმ. საქართველოში გაჭიანურდა. 1904 წ. 17467 კომლიდან მიწა გამოსყიდული ჰქონდა 4593 კომლს (მთავრობის დახმარებით 3698, მის დაუხმარებლად — 895). დას. საქართვ. გლეხობის ძირითადმა ნაწილმა გამოსყიდვა საკუთარი სახსრებით შეძლო. 1909 ბოლოსათვის მიწა გამოსყიდული ჰქონდა 35,5 ათ. კომლს, დროებით ვალდებულად რჩებოდა 19723 კომლი. თავისებურება, რაც ახლდა ბატოყნმობის გაუქმებას აფხაზეთში, იმით გამოიხატა, რომ ყველა განთავისუფლებული გლეხი განურჩევლად კატეგორიისა, მხოლოდ 4 წელიწადს რჩებოდა დროებით ვალებულად და მემამულეს რეფორმამდელ ბეგარა-გადასახადებს უხდიდა, შემდეგ კი თავისუფალ მოსახლეთა რიგებში გადადიოდა. გლეხს მიწა საკუთრებაში ეძლეოდა: ერთსულიან ოჯახს — 3 დეს.; 2-,3-სულიანს — 5, 4-,'5-სულიანს — 6, 6 და მეტი სულისაგან შემდგარ ოჯახს — 7 დესეტინა. რეფორმა აფხაზეთში 80-იან წწ. ბოლოს დამთავრდა. სადადიშქელიანო სვანეთში ბატონყმობის გაუქმების შემდეგ ყმა გლეხები პირდაპირ მესაკუთრეებად იქცეოდნენ. მათ სრულ საკუთრებაში დაუმტკიცდათ საკარმიდამო ნაკვეთები და კომლზე 4 ქცევა სახნავი და სათიბი მიწა. საქართველოში გლეხთა პირადი განთავისუფლების სანაცვლოდ მემამულეებმა ხაზინისაგან ფული მიიღეს (თითოეულ მამრზე 25—30 მან.). ქართვ. მემამულეებს სულ გადაუხადეს 7250 ათ. მან. გარდა ამისა, მთავრობამ გაისტუმრა მემამულეთა ვალი „პრიკაზში" — 2 მლნ. მან. საქართვ. ე. წ. მუსლ. პროვინციებში საგლეხო რეფორმა 1870 წ. 14 მაისისა და 1877 წ. 3 სექტ. დებულებების საფუძველზე გატარდა. ეს დებულებები ეხებოდა პრივილეგიურ და არაპრივილეგიურ პირთა მიწებზე მცხოვრებ სახელმწ. გლეხებს. ამიერიდან მათ დამოკიდებული გლეხები ეწოდებოდათ. სანადელო მიწები, რაზედაც მიწათმფლობელნი საკუთრების უფლებას ინარჩუნებდნენ, გლეხებს მემკვიდრეობით სარგებლობაში ეძლეოდათ; სანადელო მიწით სარგებლობისათვის გლეხი იხდიდა მოსავლის მეათედს და 15 კაპ. ვარგისი მიწის თითოეულ დესეტინაზე. 6621 კომლ (27902 მამრი) დამოკიდებულ გლეხს ნადელში მიეცა 51550 დეს. მიწა. მათვე სარგებლობის უფლებით მიეცათ ტყე (24693 დეს.) და საძოვარი (37622), რაზედაც ცალკე გადასახადი იყო დაწესებული. 1870 და 1877 დებულებებმა სახელმწ. გლეხები ფაქტობრივად დროებით ვალდებულ გლეხებად აქცია. მათ მიწა საერთოდ ვერ გამოისყიდეს. 1881 წ. 28 დეკ. კანონი საქართველოზე არ გავრცელებულა. მხოლოდ 1912 წ. 20 დეკ. კანონით დაწესდა სანადელო მიწების სავალდებულო გამოსყიდვა ამიერკავკასიაში. 1813 წ. 1 იანვრიდან დროებით ვალდებული და დამოკიდებული გლეხები მესაკუთრეთა კატეგორიაში გადავიდნენ. საგლეხო რეფორმამ დააჩქარა საქართველოს შემდგომი სოც.-ეკონ. წინსვლა, ხელი შეუწყო კაპიტალიზმის გაბატონებას. მაგრამ რეფორმის თანახმად შენარჩუნებული ბატონყმობის გადმონაშთები (მემამულური მიწათმფლობელობა, დროებით ვალდებულ გლეხთა ინ-ტი და სხვ.) და რეფორმის განხორციელების გაჭიანურებული ხასიათი საგრძნობლად ამცირებდა იმ პროგრ. მნიშვნელობას, რაც ქვეყნისათვის ბატონყმობის გაუქმებას ჰქონდა.

*ლიტ*.: ახალაია ი., საგლეხო რეფორმა სამეგრელოში, სოხ., 1958; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 5, თბ., 1970; უთურაშვილი ი., დროებითვალდებულ გლეხთა სანადელო მიწათმფლობელობა აღმოსავლეთ საქართველოში, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1973, №1; ფურცელაძე გ., საგლეხო რეფორმა აღმოსავლეთ საქართველოში, თბ., 1970; ჩხეტია შ., საგლეხო რეფორმის ისტორიისათვის საქართველოში, თბ., 1950; Жордания О. К., История крестьянской реформы в Грузии, Тб., 1982; Утурашвили И. И., Реализация крестьянской реформы в Грузии, Тб., 1976.

*ი. უთურაშვილი.*

**საგლინი დგანი,** მანქანებისა და აგრეგატების კომპლექსი, რ-ის დანიშნულებაა ლითონის გლინვა მბრუნავ გლინებს შორის და დამხმარე ოპერაციების შესრულება (ნამზადის ტრანსპორტირება საწყობიდან სახურებელ ღუმლებამდე და დგანის გლინებამდე, გასაგლინი მასალის გადაწოდება ერთი კალიბრიდან მეორეში, გადაბრუნება, გლინვის შემდეგ, ნაგლინის დალაგება, განსაზღვრული სიგრძის ნაწილებად დაჭრა, მარკირება, სწორება, მორგვებად დახვევა, შეფუთვა, მზა პროდუქციის საწყობში გადატანა და სხვ.). საგლინ დგანებს აქვს ძირითადი მოწყობილობა, რ-იც განლაგებულია დგანის სამუშაო ხაზში, და დამხმარე მოწყობილობა, რ-ის დანიშნულებაა ნაგლინის მოპირკეთება და ტრანსპორტირება. დგანის ძირითადი მოწყობილობა შედგება ერთი ან რამდენიმე მთავარი ხაზისაგან. თითოეული ხაზი შეიცავს მუშა გალებს, რ-ებშიც შედის გლინები და მათი საკისრები, სადგარი, დასაყენებელი მექანიზმები, ფილები და გამყვანები, ელექტროამძრავი გლინების ბრუნვით მოძრაობაში მოსაყვანად, გადამცემი მოწყობილობა, რ-იც უმთავრესად შედგება კბილა გალის შპინდელებისა და ქუროებისაგან. კბილა გალსა და ელექტროძრავას შორის ხშირად აყენებენ რედუქტორს (საგლინი დგანის სამუშაო ხაზის სქემა მოცემულია ნახ. 1-ზე).



საგლინი დგანი. ნახ. 1. საგლინი დგანის სამუშაო ხაზის სქემა: 1—სამუშაო გლინები; 2—ფილა; 3—ტრეფიანი შპინდელი; 4—უნივერსალური შპინდელი; 5—სამუშაო გალი; 6—კბილა გალი; 7—ქურო; 8—კბილა რედუქტორი; 9 — ძრავა.

კბილა გალის დანიშნულებაა მაბრუნი მომენტის გადანაწილება ერთი ძრავას ლილვიდან სხვადასხვა სამუშაო გლინზე. კბილა გალი იგივე რედუქტორია, მისი გადაცემის რიცხვი 1-ის ტოლია.

შემაერთებელ დეტალებს, რ-ებიც მგრეხ მომენტს კბილა გალიდან გადასცემენ გლინებს, შპინდელები ეწოდება. შპინდელების ბოლოები (თავები) სხვადასხვა ფორმისაა; გავრცელებულია შპინდელები უნივერს. და ტრეფიანი თავებითურთ.

ს. დ-ში ამძრავად იყენებენ მუდმივი და ცვლადი დენის ასინქრონულ ან სინქრონულ ელექტროძრავებს. რევერსიულ და ისეთ დგანებზე, რ-თა ბრუნთა რიცხვი დიდია, — მუდმივი დენის ძრავებს, ხოლო იმ შემთხვევაში, როცა ს. დ-ის სამუშაო პირობები არ მოითხოვს გლინების ბრუნთა რიცხვის ცვლას, — ცვლადი დენის ასინქრონულ ძრავებს. სინქრონულ ძრავებს იყენებენ მხოლოდ ისეთ დგანებზე, რ-ებზეც გლინების ბრუნთა რიცხვი მუდმივი უნდა იყოს.

ს. დ-ის ძირითადი მუშა ორგანოა საკისრებში მბრუნავი გლინები, რ-ებიც მუშა გალშია დაყენებული. გლინების კასრი შეიძლება იყოს გლუვი, დაღარული; ზოგჯერ კი მისი ნაწილები ერთდროულად გლუვიც არის და დაღარულიც. დაწყვილებული გლინების ღარები გლინების ღერძზე გამავალ სიბრტყეში წარმოქმნის სათანადო ფორმის კალიბრებს. გლინების დანიშნულებაა ლითონის მოჭიმვა, გამოჭიმვა (გლინვის ძირითადი ოპერაცია) და მისი განივკვეთისათვის სათანადო ფორმის მიცემა. გლინებს უმთავრესად აყენებენ 2 საყრდენზე. გლინის მთავარი ნა-



საგლინი დგანი. ნახ. 2. სამუშაო გალში საგლინი დგანის გლინების განლაგების სქემა: ა—ორგლინიანი; ბ—სამგლინიანი; გ—ოთხგლინიანი; დ—ექვსგლინიანი; ე — თორმეტგლინიანი; ვ — ოცგლინიანი; ზ—უნივერსალური.




საგლინი დგანი. ნახ. 3. სხვადასხვა საგლინ დგანში სამუშაო გალების სქემა: 1—ერთგალიანი; 2—ხაზოვანი (წრფივი); 3—დაწყვილებული; 4—საფეხუროვანი; 5—უწყვეტი (ა—ჯგუფური ამძრავითურთ, ბ—ინდივიდუალური ამძრავითურთ); 6—ნახევრად უწყვეტი; 7 — მიმდევრობითი („კროს—კოუნტრი"); 8—ჭადრაკული.

წილებია: კასრი (გლინის მადეფორმირებელი) და ყელი (გლინის საყრდენი მოთავსებულია საკისრებში).

ს. დ-ის დანიშნულების მიხედვით გლინების განლაგება სამუშაო გალში სხვადასხვანაირია. ყველაზე მეტად გავრცელებულია ისეთი დგანები, რ-თა გლინები ჰორიზონტალურად არის განლაგებული, მაგ. ორგალიანი (დუო), სამგალიანი (ტრიო), ოთხგალიანი (კვარტო) და მრავალგალიანი დგანები (ნახ. 2).

ლითონის გვერდითი ზედაპირების მოსაჭიმად იყენებენ ისეთ ს. დ-ს, რ-საც გარდა ჰორიზ. განლაგებული გლინებისა აქვს ვერტ. გლინებიც, რ-თაც ან დამოუკიდებელ გალებში იყენებენ, ან იმავე გალებში ჰორიზ. გლინების ახლოს. ასეთ დგანს უნივერსალურს (ნახ. 2, ზ) უწოდებენ. მას ფართოდ იყენებენ განიერი ზოლებისა და განიერთაროებიანი I-ებრი კოჭების გლინვისას.

განივ-ხრახნული გლინვისას მუშა გალში გლინები ირიბადაა დაყენებული. ასეთ დგანებზე გლინავენ მილებს, ღერძებს, ბურთულებსა და მისთ.

სამუშაო გალების რაოდენობა და მათი განლაგება დამოკიდებულია ს. დ-ის დანიშნულებაზე, ლითონის გლინებში გატარებათა რიცხვსა და მწარმოებლურობაზე. ამასთან დაკავშირებით ს. დ-ებს ყოფენ 8 ჯგუფად (ნახ. 3).

ერთგალიან ს. დ-ებს იყენებენ ფურცლებისა და ლენტების ცივად გლინვისათვის, როგორც ბლუმინგებს, სლაბინგებს, სქელფურცლის დგანებს. როცა ერთ სამუშაო გალში შეუძლებელია აუცილებელი რაოდენობის კალიბრების განლაგება (იხ. *დაკალიბრება გლინებისა*) ან საჭიროა უფრო მაღალი მწარმოებლურობა, იყენებენ რამდენიმე სამუშაო გალისაგან შემდგარ ს. დ-ებს. ყველაზე უფრო მაღალმწარმოებლურია მრავალგალიანი ს. დ., რ-ის გალები განლაგებულია თანამიმდევრობით გლინვის ტექნოლ. პროცესის სვლის მიმართულებით. ასეთი ტიპის სრულყოფილი ს. დ-ია უწყვეტი დგანი, რ-შიც ლითონი ერთდროულად რამდენიმე საგლინ გალში იგლინება. უწყვეტ დგანებს იყენებენ ნამზადების, სორტული ლითონის, მავთულის, ვიწრო და განიერი ზოლების ცხლად გლინვისათვის, აგრეთვე ფურცლების, თუნუქისა და ლენტების ცივად გლინვისათვის.

ს. დ-ების, რ-თა დანიშნულებაა ნამზადების ან სორტული ლითონების გლინვა, მახასიათებლებია გლინების დიამეტრი, ფურცლოვანი ლითონის გლინვისას — კასრის სიგრძე, ხოლო მილების გლინვის დროს—გასაგლინი მილის გარე დიამეტრი.

გლინვა მიმდინარეობს სხვადასხვა სიჩქარით. გლინვის სიჩქარე უმთავრესად დამოკიდებულია დგანის საჭირო მწარმოებლურობაზე, ნაგლინის სორტამენტსა და ტექნოლ. პროცესზე. მომჭიმი, სანამზადო, სქელფურცლის, მსხვილსორტული დგანების გლინვის სიჩქარეა 2-იდან 9 *მ/წმ*-მდე. დიდი სიჩქარეები ახასიათებს უწყვეტ დგანებს. სორტული ლითონის გლინვისას სიჩქარე 10—20 *მ/წმ*-ია, ზოლურის— 25—35 *მ/წმ*, მავთულის — 50—70 *მ/წმ*, თუნუქის ცივად გლინვისას — 40 *მ/წმ*.

ს ა ნ ა მ ზ ა დ ო  დ გ ა ნ ე ბ ი საწყისი მასალის (ბოყვებში ჩამოსხმული სხმულები ან უწყვეტად ჩამოსხმული ნამზადები) მიხედვით ორი ტიპისაა. პირველ შემთხვევაში სანამზადო დგანი ერთდროულად მომჭიმი დგანიცაა. ასეთი დგანებია სლაბინგი და ბლუმინგი. უწყვეტად ჩამოსხმული ნამზადის გამოყენებისას სანამზადო დგანს აყენებენ უწყვეტად ჩამოსასხმელი მანქანების გვერდით. ზოგ სანამზადო დგანში ჩამოსხმული ნამზადი კრისტალიზატორიდან დაჭრის გარეშე უწყვეტი დგანის გლინებს შორის ხვდება, ე. ი. მიმდინარეობს „უსასრულო" სიგრძის ნამზადის გლინვა.

ცხელსაგლინი  ს ა ფ უ რ ც ლ ე  და  ს ა ზ ო ლ ე  დგანები განკუთვნილია 50—350 *მმ* სისქის ფილების, 3—50 *მმ* სისქის ფურცლებისა და 1,2 — 20 *მმ* სისქის ზოლების მისაღებად. სქელფურცლის დგანი შედგება დუო და კვარტო 1 —2 გალისაგან. გლინების კასრის სიგრძეა 3500—5500 *მმ*. ზოლების გასაგლინად უმეტესად იყენებენ განიერზოლიან ან ნახევრად უწვეტ დგანებს, რ-ებიც შედგება 10—15 კვარტო გალისაგან. გალების კასრის სიგრძეა 1500—2500 *მმ*.

ს ო რ ტ უ ლ ი  დ გ ა ნ ე ბ ი  თავისი მახასიათებლებითა და მოწყობილობის განლაგებით ნაირგვარია. ძირითადი ტიპებია: ფართოთაროიანი კოჭების გასაგლინი უნივერს. დგანები (3 ან 5 თანამიმდევრობით განლაგებული გალისაგან შემდგარი); საფეხუროვანი ტიპის რელსკოჭის დგანი (შედგება ტრიო და დუო სამუშაო გალებიანი ორი ან რამდენიმე ხაზისაგან); მსხვილსორტული დგანები, საფეხუროვანი და ნახევრად უწყვეტი ტიპისა (შედგება ტრიო და დუო გალებისაგან შემდგარი ორი ან რამდენიმე ხაზისაგან); საფეხუროვანი ტიპის საშ. სორტული დგანი, ნახევრად უწყვეტი და უწყვეტი; წვრილსორტული დგანები, უმეტესად უწყვეტი ან ნახევრად უწყვეტი; უწყვეტი წვრილზოლსაგლინი დგანი; უწყვეტი მავთულის დგანი.

მ ი ლ ს ა გ ლ ი ნ ი  დ გ ა ნ ე ბ ი (იხ. *მილსაგლინი აგრეგატი*).

ფოლადისა და ფერადი ლითონების ც ი ვ ს ა გ ლ ი ნ ი  დ გ ა ნ ე ბ ი შემდეგი ტიპისაა: საფურცლე— იყენებენ ცალკეული გლინვისათვის, საფურცლე ფართზოლიანი (რულონური გლინვისათვის); ლენტსაგლინი (1 *მმ*-იდან 4 *მმ*-მდე სისქისა და 20-იდან 600 *მმ*-მდე სიგანის ლენტის საგლინი); კილიტასაგლინი (0,1 *მმ*-ზე ნაკლები სისქის ზოლების საგლინი); სატლეჟი (მავთულის ვიწრო ლენტად მოსაჭიმი); მილების ცივსაგლინი დგანები.

დ ე ტ ა ლ ე ბ ი ს  ს. დ-ები ძირითადად მუშაობს განივი და ხრახნული გლინვის პრინციპით და ძირითადად გამოიყენება მანქანათმშენებლობისათვის განკუთვნილი დეტალების ზუსტი ნამზადის მისაღებად.

*ლიტ.*: Прокатное производство. Справочник, под ред. Е. С Рокотяна, т. 1—2, М., 1962; Специальные прокатные станы, под ред. А. И. Целикова, М., 1971; Ц е л и к о в А. И., З ю з и н В. И., Современное развитие прокатных станов, М., 1972.

*ა. ნოზაძე.*

**საგლინი წარმოება,** სხვადასხვა ნაკეთობისა და ნახევაფაბრიკატის მიღება ფოლადისა და სხვა ლითონებისაგან გლინვით, აგრეთვე დამატებითი დამუშავება (თერმული დამუშავება, ხენჯისაგან გასუფთავება, დაფარვა) მათი ხარისხის ასამაღლებლად. ნაგლინის წარმოების ტექნოლ. პროცესი შედგება 2 სტადიისაგან: ჯერ ღებულობენ ნამზადებს (სხმულებისაგან), შემდეგ კი — ნაგლინს (ნამზადებისაგან).

მეტალ. ქ-ნის საგლინ საამქროებში აყენებენ სხვადასხვა ტიპისა და დანიშნულების დგანებს (იხ. *საგლინი დგანი*). საამქრო შედგება ლითონის სახურებელი განყ-ბის, სანამზადო დგანის (ბლუმინგის ან სლაბინგის), ნამზადების საწყობის, მზა ნაგლინის საგლინი დგანებისა და მზა ნაგლინის საწყობისაგან.

ს. წ-თვის საწყისი მასალაა სხმულები ან ჩამოსხმული ნამზადები. ს. წ-ის მზა პროდუქციაა სხვადასხვა სორტამენტისა (იხ. *ნაგლინის სორტამენტი*) და დანიშნულების ნაგლინი.

ნამზადების საგლინად იყენებენ ბლუმინგებს, სლაბინგებს და სანამზადო დგანებს. ნამზადის ფორმა და ზომები დამოკიდებულია მათ დანიშნულებაზე: ფურცლოვანი და ზოლური ლითონის საგლინად იყენებენ 400 — 2500 *მმ* სიგანისა და 75 — 600 *მმ* სისქის სწორკუთხა კვეთის სლაბებს, ნაბიკვებს, სორტული ნაგლინისათვის — დაახლ. 60×60 *მმ*-იდან 400×400 *მმ*-მდე კვადრ. კვეთის ნამზადებს, ხოლო მთლიანნაგლინი მილებისათვის — 80—350 *მმ* დიამეტრის მრგვალი კვეთის ნამზადებს.

დიდი ზომის (200×200 *მმ* და მეტი) კვადრ. ნამზადების (ბლუმები და სლაბები) წარმოებისას იყენებენ ბლუმინგებს; მცირე კვეთის (150×150 *მმ*-ზე ნაკლები) ნამზადებს ამუშავებენ სანამზადო დგანებზე. თანამედროვე სანამზადო დგანების უმრავლესობა მაღალმწარმოებლური უწყვეტი დგანებია.

ბლუმინგსა და სანამზადო დგანს მათი მაღალი მწარმოებლურობის გამო იყენებენ ერთმანეთის მიმდევრობით, რათა მათი ნამზადებით უზრუნველჰყონ მზა პროდუქციის საგლინი დგანები. როცა მზა პროდუქციის დგანი ფურცელსაგლინია, მომჭიმი და სანამზადო დგანების ფუნქციას ასრულებს სლაბინგი, რ-იც უშვებს 700 *მმ*-იდან 1600 *მმ*-მდე და მეტი სიგანის სლაბებს.

ს ო რ ტ უ ლ ი  ლ ი თ ო ნ ი ს  გ ლ ი ნ ვ ა შემდეგი ძირითადი ოპერაციებისაგან შედგება: ნამზადის მიწოდება საწყობიდან სახურებელ ღუმელში; მეთოდურ ღუმელში მათი გახურება; გახურებული ნამზადის მიწოდება მუშა გალებისათვის და მათი გლინვა რამდენიმე გატარებით სხვადასხვა კალიბრში; ნაგლინის დაჭრა ხერხებით ან მაკრატლებით საჭირო ზომებად; ნაგლინის გაცივება მაცივარში; სწორება გორგოლაჭებიან საწრფევებელ მანქანებზე; კონტროლი და მზა პროდუქციის საწყობში გაგზავნა.

ნამზადის გატარებათა რიცხვი დამოკიდებულია საწყისი ნამზადისა და მზა პროფილის კვეთების ფორმებსა და ზომებზე და რელსებისათვის შეადგენს 9, კოჭებისათვის — 9—13, კუთხოვანისთვის— 5—12, მავთულისათვის — 15—19 და სხვ. წვრილსორტულ ნაგლინს საბოლოო ზომებად ჭრიან გაცივების შემდეგ. მავთული და ლენტი უკანასკნელი გალიდან გამოსვლის შემდეგ გადაეცემა სახვეველას. რელსებს სწორების შემდეგ დამატებით ამუშავებენ (ნახვრეტების ბურღვა, წრთობა და სხვ.).

ფ უ რ ც ლ ო ვ ა ნ ი  ლ ი თ ო ნ ი ს (გარდა საჯავშნე სქელი და განიერი

საგოვანები



1—Cycas revoluta; 2—Stangeria paradoxa; 3—Zamia floridana.



საგოვნების მიკროსპოროფილები და სორუსები: 1—Cycas circinalis; 2—Zamia integrifolia; 3,4—მისივე სორუსები.



საგოვანების მეგასპოროფილები; 1—Cycas circinalis; 2—Cycas revoluta; 3—Macrozamia peroffskyana; 4—Ceratozamia mexicana.

ფურცლებისა) საგლინად იყენებენ სლაბებს. ტექ. პროცესი მოიცავს შემდეგ ოპერაციებს: სლაბის მიწოდება საწყობიდან სახურებელ ღუმელში; მეთოდურ ღუმლებში სლაბის გახურება; გახურებული სლაბების გადაცემა დგანის მუშა გალისათვის; გასწორება გორგოლაჭიან საწრფევებელ მანქანაზე; გაცივება მაცივარში; კონტროლი და გრძივი ნაწიბურების ჩამოჭრა; ბოლოების მოჭრა, განსაზღვრულ ზომებად დაჭრა და მზა პროდუქციის საწყობში გადატანა.

4 *მმ*-იდან 50 *მმ*-მდე სისქის ფურცლებს იღებენ 1 ან 2 სამუშაო გალისაგან შემდგარ სქელფურცელსაგლინ დგანებზე, ხოლო 1,5 *მმ*-იდან 10 *მმ*-მდე სისქის ფურცლებს გლინავენ უფრო მაღალმწარმოებლურ ფურცელსაგლინ დგანებზე. ბოლო გალიდან გამოსვლის შემდეგ ფურცელს რულონებად ახვევენ ან მფრინავი მაკრატლებით ჭრიან. თხელ ფურცლებს აგრეთვე გლინავენ ნაბიკვიდან ხაზური ტიპის დგანებზე. ამ წესს უმეტესად თუნუქის წარმოებისას იყენებენ. ამჟამად თხელ ფურცელს უმთავრესად უწყვეტ დგანებზე ამზადებენ. არ არის მიზანშეწონილი 1,5—3 *მმ*-ზე ნაკლები სისქის ფურცლის წარმოება ცხელი გლინვის წესით უწყვეტ დგანებზე. ამიტომ ფურცლის სისქეს შემდგომ ამცირებენ ცივსაგლინ დგანებზე. საგლინ საამქროში ლითონის ზედაპირს აცლიან ხენჯს უწყვეტი ამოჭმის ხაზზე, შემდეგ აჭრიან ბოლოებსა და ახდენენ შეპირაპირებას (ელექტრული კონტაქტური შედუღებით) პროცესის შემდგომი უწყვეტობისათვის. დამუშავებულ რულონებს გზავნიან ცივსაგლინ დგანზე, სადაც ისინი იძლება და რამდენიმე გატარებით საჭირო სისქემდე მოიჭიმება. მცირენახშირბადიანი ფოლადებისათვის ჯამური მოჭიმვა 75—90% შეადგენს. ცივი გლინვა მიმდინარეობს უწყვეტ ან ერთგალიან რევერსიულ დგანებზე. ცივად გლინვის შემდეგ ფურცლებს მოწვავენ (ცივნაჭედის მოსახსნელად), შემდეგ ასწორებენ, ჭრიან და ფუთავენ (ნახ.).

მ ი ლ ე ბ ი ს გ ლ ი ნ ვ ა (ც ხ ე ლ ი) იხ. სტატიაში *მილსაგლინი აგრეგატი*.

ფ ე რ ა დ ი ლ ი თ ო ნ ე ბ ი ს გ ლ ი ნ ვ ა. ყველაზე მეტად გავრცელდა ალუმინის, სპილენძის, მაგნიუმის, თუთიისა და მათი შენადნობებისაგან ფურცლების, ლენტის, კილიტის გლინვა.

ალუმინის შენადნობებისაგან ფურცლების გლინვის ტექნოლ. პროცესი მოიცავს შემდეგ ძირითად ოპერაციებს: 0,5—5 *ტ* მასის უწყვეტი ჩამოსხმით მიღებული სხმულების წინასწარი გლინვა; ფრეზვა სუფთა გლუვი ზედაპირის მისაღებად; სხმულზე ორივე მხრიდან ალუმინის ფურცლების დადება; გახურება; ცხელი გლინვა მიტკეცით 4—12 *მმ* სისქემდე და რულონად დახვევა; მოწვა და ცივად გლინვა. ცივად გლინვის შემდეგ რულონებს შლიან და ჭრიან ფურცლებად, რ-ებსაც აწრთობენ, ამუშავებენ ამოჭმით, შემდეგ ხელმეორედ გლინავენ ცივ მდგომარეობაში გაუთოების მიზნით ან ცივნაჭედის მისაღებად, ამუშავებენ ამოჭმით, ჭრიან და ფუთავენ.

*ლიტ.*: Прокатное производство, 2 изд., М., 1968.
*ა. ნოზაძე.*

**საგოვანები** (Cycadopsida), შიშველთესლოვან მცენარეთა კლასი. ხისებრი მცენარეებია. მათი ღერო ხშირად გორგლისებრია და ნიადაგშია ჩამალული, იშვიათად სვეტისებრია და 18—20 *მ* აღწევს. 3 *მ*-მდე სიგრძის გვიმრის მსგავსი ფრთისებრი ფოთლები ღეროს წვერზეა განლაგებული და ამით პალმას მოგვაგონებს. ორსახლიანი მცენარეებია. *მიკროსპოროფილები* განლაგებულია მიკროსტრობილებზე — მამრობით გირჩებზე. *მეგასპოროფილები* ან ფოთლის მსგავსია, მაგრამ უფრო პატარა და უქლოროფილო, ან შეკრებილია მეგასტრობილებად — მდედრობით გირჩებად. ს-ს განეკუთვნება 9—10 გვარის 100-მდე სახეობა. გავრცელებულია ორივე ნახევარსფეროს ტროპ. და სუბტროპ. ზონაში. ს. მცენარეთა უძველესი ჯგუფია.

**საგორავი** ს ა ვ ე ლ ე, სასოფლო-სამეურნეო იარაღი, რ-საც იყენებენ ნიადაგის ზედაპირული ფენის შესამჭიდროებლად, ბელტებისა და ქერქის დასაშლელად. ს. არის ტრაქტორზე საკიდი და მისაბმელი. მუშა ზედაპირის ტიპის (ნახ.) მიხედვით შეიძლება იყოს გლუვი, რგოლებიანი, გლუვზოლებიანი, მუშტებიანი, რგოლებიანი კბილა, კომბინირებული. ზოგიერთი ს-ის მასის შესაცვლელად იყენებენ ბალასტურ ყუთებს, რ-ებსაც ამაგრებენ ს-ის ჩარჩოზე, ან ამზადებენ ღრუ მუშა ორგანოებს, რ-ებსაც წყლით ავსებენ.

ს-ის ტიპს შეარჩევენ სამუშაოს ხასიათისა და ნიადაგის პირობების მიხედვით. გლუვ წყალჩასასხმელ ს-ს იყენებენ ჭაობის ტორფიანი ნიადაგის მოსატკეპნად, აგრეთვე შემოდგომის ნათესი და საგაზაფხულო კულტურების ხნულებისა და ნათესების მოსატკეპნად მწვანე სასუქისა და ნაკელის ჩახვნის წინ. ჭარხლის ნათესებს მოტკეპნიან წყალჩასასხმელი გლუვზოლებიანი, რგოლებიანი კბილა და სხვა ს-ებით. გლუვზოლებიან ს-ს აქვს მოსახსნელი ზოლებიანი პერანგი, ამიტომ მისი გამოყენება შეიძლება როგორც თესვის წინა, ისე თესვის შემდგომი მოტკეპნისათვის. რგოლებიანი კბილა ს-ის გამოყენება შეიძლება 1, 2 და ა. შ. სექციების სახით. ასეთი ს-ის სექციის სამუშაო ორგანოებია რებორდებიანი რგოლები და კბილებიანი რგოლები. ნიადაგის ქვედა ფენების შესამჭიდროებლად, ზედა ფენის გასაფხვიერებლად, აგრეთვე ხვნის შემდეგ ბელტების დასაშლელად იყენებენ რგოლებიან-დეზებიან ს-ს. ასეთი ს-ის სექციები შედგება ლილვის ირგვლივ თავისუფლად მბრუნავი კოჭებიანი დისკოებისაგან. კომბინირებული ს. ინტენსიურად აფხვიერებს ნიადაგის ზედა ფენას და ამჭიდროებს ქვედას. მას იყენებენ თესვის წინ მცირე ზომის ბელტების დასაშლელად, დათესილი მწკრივების მოსატკეპნად, ფარცხვისათვის და სხვ.

**საგოს პალმები,** პალმები მეტროქსილონის (Metroxylon) გვარისა. მათი ღეროს სიმაღლე 8—12 *მ*, სისქე 0,5—1 *მ* აღწევს. 4—6 *მ* სიგრძის ფრთისებრი ფოთლები აქვს. ყვავილობს 15—20 წლისა და ნაყოფმსხმოიარობის შემდეგ მთლიანად იღუპება. 15-მდე სახეობა გავრცელებულია ტაილანდიდან ახ. გვინეამდე. ს. პ-ის ღეროსაგან იღებენ სახამებელს (ერთი ღეროსაგან 110—160 *კგ*), გულგულისაგან ამზადებენ საგოს (ბურღულს). ღეროსა და ყუნწებს იყენებენ საშენ მასალად, ფოთლებს — მოსაწნავად. ყველაზე მეტი ეკონ. მნიშვნელობა აქვს M. sagu-სა და M. rumphii-ს.

**საგრავირო ჩარხი,** მანქანა, რ-ის დანიშნულებაა ნახაზის, შაბლონის ან მოდელის მიხედვით მექანიკური გრავირება. ს. ჩ-ის მეშვეობით ბარელიეფებიდან და სხვა ამოზნექილი მხატვრული ორიგინალებიდან გამოსახულება გადააქვთ რბილ ლითონზე (მაგ., სპილენძზე), ქვაზე ან ხეზე. ლითონდამუშავებაში ს. ჩ-ს უწოდებენ მცირე ზომის პირგადასაღებ-საფრეზავ ჩარხს, რ-ის პანტოგრაფზე ამაგრებენ დეტალებზე დაღის, წარწერის, ციფრისა და სხვ. ამოსაჭრელ იარაღს. პოლიგრაფიაში ცინკოგრაფიული კლიშეს დასამზადებლად იყენებენ საგრავირო მანქანას.

**საგრაფო,** 1. მემკვიდრეობითი ფეოდალური სამფლობელო ფეოდალიზმის ეპოქაში, რ-ის სათავეში იდგა გრაფი. 2. ადმ.-ტერ. ერთეული ზოგიერთ ბურჟ. სახელმწიფოში. აშშ-ის 47 შტატი დაყოფილია ს-ებად (სულ 3 ათ-ზე მეტი ს.). ს-ებს მართავს არჩევითი ორგანო — ს-ების საბჭო. ს-ები არის დიდ ბრიტანეთში, ავსტრალიაში, კანადის ზოგიერთ პროვინციაში, ახალ ზელანდიაში.

**საგრენაჟო ქარხანა,** აბრეშუმის თესლის (გრენის) დასამზადებელი საწარმო. ს. ქ-ში კოლ-ბებიდან მიღებულ სათესლე პარკს ახარისხებენ და სქემის მიხედვით ყოფენ. ჰიბრიდული გრენის მისაღებად სხვადასხვა ჯიშის პარკიდან გამოსული პეპლები განსაზღვრული დროით ეჯვარება ერთმანეთს. ს. ქ-ში ტარდება მიკროსკოპული გამოკვლევა ამა თუ იმ დაავადების გამოსავლინებლად. ჯანსაღი, გარეცხილი, გასუფთავებული თესლი თავსდება სპეც. ჰაერგამტარ „კასეტებში" და დეკ. დასაწყისიდან მაისის შუა რიცხვებამდე მაცივარში ინახება −2 — 4°C ტემპ-რაზე და 70 — 75% შეფარდებითი ტენიანობის პირობებში. საქართველოში 6 ს. ქ-ა (თელავში, ქუთაისში, ზესტაფონში, ჩოხატაურში, ვანში, ზუგდიდში).

*ა. მარჯანიშვილი.*

**საგრეხი მანქანა,** მანქანა, რ-საც იყენებენ საფეიქრო წარმოებაში გრეხილი ნართის, ძაფის, კორდის, ხეზისა და სხვ. მისაღებად. ტრად. ს. მ-ის მთავარი მუშა ორგანოა *თითისტარი*, რ-იც ბრუნვის პროცესში გრეხს ნართს. თითისტარზევეა ჩამოცმული საფუთავი, რ-ზეც ეხვევა დაგრეხილი ნართი. ეფექტურია სართავ-საგრეხი ს. მ-ები, რ-ებზეც მიმდინარეობს 4 ტექნოლ. ოპერაცია (რთვა, დაორფება, გრეხა, ბობინაზე ნართის დახვევა).

**საგუგუნავო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ხორშის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობ-



საგლინი წარმოება. ფურცლების ცივად საგლინი საამქროს ტექნოლოგიური სქემა. 1—ცხლად ნაგლინი რულონების კონვეიერი; 2—ნორმალიზაციის აგრეგატი; 3—უწყვეტად ამოსაჭმელი აგრეგატი; 4—კომბინირებული ჭრის აგრეგატი; 5—ცივსაგლინი უწყვეტი დგანი; 6—თერმული განყოფილება; 7—დამცავი საფრის დასაღები განყოფილება; 8—სადრესირებელი (საწორებელი) დგანი; 9—უწყვეტად მოსათუთიებელი აგრეგატი; 10—მზა პროდუქციის შესაფუთი განყოფილება.



საგორავი. საველე საგორავის მუშა ორგანოები: 1—გლუვი წყალჩასასხმელი ცილინდრი; 2ა—სოლისებრი ფერსოს მქონე რგოლი; 2ბ—წიბოვანი ფერსოს მქონე რგოლი; 2გ—დეზებიანი რგოლი; 3 — რგოლურ-კბილა; 4—გლუ-ნაწიბურიანი ცილინდრი

ზე, ცივისა და ხობისწყლის შუამდინარეთში. ზ. დ. 100 *მ*, ცხაკაიადან 14 *კმ*. ხორშის კოლ-ბა „გამარჯვება" (მეჩაიეობა), ხორშის ეთერზეთების მეურნ.-ქ-ნა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. შუა ხორშში (5 *კმ*).

**საგუნიო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ეკის სოფსაბჭო), მდ. ცივის ხეობაში. ზ.დ. 120 *მ*, ცხაკაიადან 18 *კმ*. გაზ. „კომუნისტის" სახ. ეკის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა სოფ. ეკში (4 *კმ*).

**საგურამო,** სოფელი მცხეთის რ-ნში, მდ. არაგვის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., ახალსოფელი, შანკევანი, წიწამური). ზ.დ. 550 *მ*, მცხეთიდან 10 *კმ*. მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, რვაწლ. სანატორული სკოლა-ინტერნატი. პროფტექ. სასწავლებელი. ი. ჭავჭავაძის სახლ-მუზეუმი, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.



საგურამოს სახელმწიფო ნაკრძალი. ქართული მუხა.

ს-დან ზედაზნისაკენ მიმავალი გზის მარცხ. მხარეს შემორჩენილია VI ს. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლის — ქასური წმ. გიორგის *სამეკლესიიანი ბაზილიკის* ნანგრევები. ეკლესია ნაგები იყო მოყვითალო ქვის სუფთად გათლილი დიდი კვადრებით. შუა ეკლესიას აღმ-ით ნახევარწრიული აფსიდი ჰქონდა. სამხრ. ეკლესიის აღმ. ნაწილში გამოყოფილი იყო მცირე სათავსი, სამხრ. კედელში კი ორმაგი თაღით გახსნილი ფართო შესასვლელი იყო. ჩრდ. ეკლესია განივი კედლით ორ მონაკვეთად იყოფოდა, ყოველი მათგანი კარით უშუალოდ შუა ეკლესიას უკავშირდებოდა. ბაზილიკის ყველა თაღი და კამარა ნახევრად წრიული მოხაზულობისა იყო.

*შ. სალარაძე.*

**საგურამოს სახელმწიფო ნაკრძალი,** მდებარეობს საგურამოს ქედზე; თბილისიდან დაშორებულია 25 *კმ*-ით და შედის ქალაქის მწვანე ზონაში. დაარსებულია 1946. ფართობია 5241 *ჰა*. ნაკრძალის აღმ-ით საგურამოს ეროვნ. პარკის ტყეებია. ნაკრძალის ქვედა საზღვარი მდებარეობს ზ. დ. 600 *მ*-ზე, ზედა — 1393 *მ*-ზე. ნაკრძალის მეტი ნაწილი დაფარულია ტყით. ხემცენარეებიდან გავრცელებულია წიფელი, რცხილა, მუხა, თელა, ნეკერჩხალი, პანტა და სხვ. საგურამოს ქედი აღმ. საქართველოში „კოლხური ტყის კუნძულია", სადაც გვხვდება მესამეული დროის ფლორის რელიქტები — ჭყორი, მოცვი, კოლხური სურო, ბზა, უთხოვარი, კატაბარდა, ეკალღიჭი, გარეული ვაზი და სხვ. ძუძუმწოვარი ცხოველებიდან აქ გავრცელებულია კავკ. ირემი, შველი, მცირე რაოდენობით — დათვი, მელა, ფოცხვერი, ტყის კატა, მგელი, ტურა, იშვიათია ჯიქი; არის მრავალი სახეობის ფრინველი.

*კ. მამისაშვილი.*

**საგურამოს ქედი,** საშუალო სიმაღლის განედური ქედი, იალნოს ქედის დას. გაგრძელება. უმაღლესი ადგილია მთა საგურამო (1392 *მ*). აგებულია ნეოგენური ნალექი ქანებით (კონგლომერატებით, ქვიშაქვებით, თიხებით). იალნოს ქედთან შეერთების ადგილზე გადაკვეთილია თბილის—თიანეთის საავტ. გზით. კალთებზე შერეული ფოთლოვანი ტყეებია (შემონახულია რელიქტური კოლხური ქვეტყის ელემენტები — ჭყორი, სურო, ბზა), თხემზე — მეორეული სუბალპ. მდელოები. ს. ქ-ზე დგას ზედაზნის მონასტერი.

*მ. ჩანგაშვილი.*

**სადაბო საბჭო,** იხ. სტ. *სახალხო დეპუტატების საბჭოები.*

**სადადიანო,** იხ. *სამეგრელოს (ოდიშის) სამთავრო.*

**სადადიანო სვანეთი,** დადიანების ფეოდალური საგვარეულოს კუთვნილი ტერიტორია შუა საუკუნეებში. იხ. აგრეთვე სტ. *სვანეთი.*

**სადადიშქელიანო,** იხ. *სვანეთის სამთავრო.*

**სადადიშქელიანო სვანეთი,** დადიშქელიანთა ფეოდალური საგვარეულოს კუთვნილი ტერიტორია შუა საუკუნეებში. იხ. აგრეთვე სტ. *სვანეთი.*

**სადა ვეშაპისებრნი** (Balaenidae), ძუძუმწოვრების ოჯახი ვეშაპისნაირთა რიგისა. მათი სხეულის სიგრძე 5—21 *მ* აღწევს, აქვთ სადა, უნაოჭო მუცელი (აქედანაა სახელწოდებაც), მკერდის მოკლე და ფართო ფარფლები. ვეშაპის ულვაშის ფირფიტები გრძელი (2—4,5 *მ*), ვიწრო და ელასტიკურია. ს. ვ. აერთიანებს 3 გვარს, თითოეულში თითო სახეობაა: ჯუჯა ვეშაპი (სამხრ. ნახევარსფეროს ზომიერ და ცივ წყლებში), გრენლანდიური ვეშაპი (ჩრდ. ყინულოვან ოკეანეში) და სამხრეთული ვეშაპი (ორივე ნახევარსფეროს ცივ და ზომიერ ზღვებში). მცირერიცხოვანია. იკვებებიან ზოოპლანქტონით. ცურავენ ნელა, წყალში ღრმად არ ჩადიან. ს. ვ-ზე ნადირობა 1946-იდან აკრძალულია.

**სადაზღვევო მარაგი,** იხ. *საწარმოო მარაგი.*

**სადაზღვევო მონოპოლიები,** კაპიტალისტური ქვეყნებისა, კაპიტალისტური საფინანსო-საკრედიტო სისტემის ერთ-ერთი მძლავრი რგოლი. თანამედროვე ეტაპზე (XX ს. II ნახევარი). სადაზღვევო საქმის განვითარებასა და ეკონ. ცალკე დარგად მის გამოყოფაზე გადამწყვეტი გავლენა მოახდინა *სამეცნიერო-ტექნიკურმა რევოლუციამ*, რ-მაც უზრუნველყო ოპერაციების განხორციელების გრანდიოზული მასშტაბი და დაზღვევის ახ. სახეების წარმოშობა.

ს. მ-ის მოქმედების მთავარ ასპარეზად რჩება სიცოცხლის დაზღვევა და პირადი დაზღვევის სხვა ფორმები. მოსახლეისგან დროებით მოზიდული სახსრები ს. მ-ის პასივის 80 — 90%-ს შეადგენს. ამას ხელს უწყობს მშრომელთა სწრაფვა, როგორმე დაიზღვიონ თავი სამუშაოს დაკარგვის, საწარმოო ტრავმის, მარჩენალის დაკარგვის შემთხვევაში. ამის მიუხედავად, მშრომელებს ყოველთვის როდი აქვთ ერთდროული დანახარჯის დაფარვის გარანტია.

ს. მ. დიდ გავლენას ახდენენ კაპიტალ. კვლავწარმოების პროცესზე, კერძოდ, ისინი მნიშვნელოვან როლს ასრულებენ *წარმოების საშუალებების* დანაკარგის აღდგენაში, ამასთან ს. მ. აფინანსებენ სახ. მეურნ. დარგების, განსაკუთრებით, მრეწვ. განვითარების მნიშვნელოვან ნაწილს, დიდძალ სახსრებს იყენებენ დასაკრედიტებლად; იყენებენ სახელმწ. სესხის ობლიგაციებსაც და ა. შ.

უნდა აღინიშნოს ს. მ-ისა და სადაზღვევო საქმის გავლენა კვლავწარმოების ციკლურ მსვლელობაზე. კრიზისების დროს, როდესაც მწვავედ იჩენს თავს ნაღდი ფულის ნაკლებობა, ამ ნაკლებობას მცირედ, მაგრამ მაინც „ავსებს" სადაზღვევო რეზერვებიდან სახსრების გადინება, რაც ერთგვარად „არბილებს" კრიზისს.

აშშ-ის ს. მ. აღემატება თავის კონკურენტებს აქტივების სიდიდით, ოპერაციების მასშტაბითა და დასაქმებულთა რიცხვით. უმსხვილეს ს. მ: „პრუდენშლ ინშუერენს ko ოვ ამერიკა" (აშშ), „პრუდენშლ ეშუერენს" (დიდი ბრიტ.), „ალიანც ფერზიხერუნგს აგ" (გფრ).

**სადათი,** ალ-სადათი, მუჰამად ანვარ (25. XII. 1918, სოფ. მით აბუ ელკუმი, მინუფიის პროვ.,— 6. X. 1981, კაირო), ეგვიპტის პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე. 1938 დაამთავრა კაიროს სამხ. კოლეჯი. მონაწილეობდა „თავისუფალი ოფიცრების" პოლიტ. ორგანიზაციაში, რ-მაც გ. ა. *ნასერის* მეთაურობით მოამზადა და განახორციელა 1952 წ. 23 ივლ. ანტიიმპერიალ. და ანტიფეოდ. რევოლუცია. 1960—61 და 1964—68 ეროვნ. კრების თავ-რე. 1964—68, 1969—70 ვიცე-პრეზიდენტი, 1970—78 არაბთა სოციალ. კავშირის თავ-რე. 1978-იდან ეროვნ.-დემოკრ. პარტიის თავ-რე. 1970 ოქტ-იდან 1981 ოქტ-მდე პრეზიდენტი, 1978 სექტ. კემპ-დევიდში (აშშ) აშშ-ის პრეზიდ. ჯ. კარტერთან და ისრაელის პრემიერ-მინისტრ მ. ბეგინთან ერთად ხელი მოაწერა სეპარატულ შეთანხმებებს. აშშ-ის ზემოქმედებით ისრაელთან დადო სეპარატული „საზავო" ხელშეკრულება (ხელმოწერილია 1979), მიმართულია არაბი ხალხის, უწინარეს ყოვლისა, პალესტინელ არაბების ინტერესების წინააღმდეგ. ატარებდა უცხოური კაპიტალისა და ეგვ. ბურჟ. პოზიციების განმტკიცების პოლიტიკას. გამოდიოდა პროგრ. ძალების წინააღმდეგ. მოკლეს.

**სადაფი,** *ორსაგდულიანებისა* და *მუცელფეხიანების* ნიჟარის შიგა შრე, რ-საც გამოყოფს *მანტია*. ს. შედგება არაგონიტის (კალციუმის კარბონატის სახესხვაობა) თხელი ფირფიტებისაგან, რ-ებიც ნიჟარის ზედაპირის პარალელურადაა განლაგებული. არსებობს ს-ის ზღვისა და მტკნარი წყლის სახესხვაობები, რ-ებსაც სხვადასხვა მოლუსკის ნიჟარიდან იღებენ. სსრკ-ში ს-ის რეწვის ძირითადი რ-ნებია ბაშკ. და თათრ. ასსრ-ები, მოსკ. და ვორონეჟის ოლქები, უკრ. სსრ, ჩრდ. კავკ. და შორეული აღმოსავლეთი. ს-გან აკეთებენ სამკაულებს, ღილებს და სხვ. მისი განსაკუთრებული სახესხვაობაა *მარგალიტი*.

**სადახლო,** სოფელი მარნეულის რ-ნში, მდ-ების დებედისა და ბანოშისწყლის შესართავთან. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., ახალი ლალალო, დამია, დამიაგიურარხი, თაზაქენდი, მამაი, მოლაოღლი). რკინიგზის სადგური. ზ. დ. 500 *მ*, მარნეულიდან 32 *კმ*. მეთამბაქოეობის საბჭ. მეურნეობა. 2 საშ. და 1 საღამოს (ცვლიანი) საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, საავადმყოფო, მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**სადახლოს არხი,** სარწყავი არხი აღმ. საქართველოში, ქვემო ქართლის ვაკეზე. საზრდოობს მდ. დებედის წყლით. სათავეს იღებს სოფ. სადახლოს ზემოთ დაახლ. 3 *კმ*-ზე. მაგისტრ. არხის სიგრძეა 10,2 *კმ*, მაქს. გამტარუნარიანობა — 1,0 *მ*$^3$/*წმ*. რწყავს მარნეულის რ-ნის მიწებს (1210 *ჰა*). ექსპლუატაციაშია 1930-იდან.

*ვ. გვახარია.*

**სადბერი** (Sudbury), ქალაქი კანადაში, ონტარიოს პროვინციაში. 92 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 160 ათ. (1981). რკინიგზის სადგური. ს-ს წარმოშობა უკავშირდება მსოფლიოს ერთ-ერთი უდიდესი სადბერის სპილენძ-ნიკელის საბადოს ათვისებასა (დაიწყო 1883) და ტრანსკანადის რკინიგზის მაგისტრალის გაყვანას. ფერადი მეტალურგია. ქიმ., ხის დასამუშ., კვების მრეწველობა. სამთო მოწყობილობის წარმოება.

**სადგარი,** მანქანის ძირითადი უძრავი ნაწილი, რ-ზეც განლაგებულია ან გადაადგილდება მანქანის დანარჩენი კვანძები. ს-ს კვანძების გადასაადგილებლად აქვს მიმმართველები. იგი დეტალებისა და კვანძებისაგან ღებულობს დატვირთვას. ს-ს უკეთებენ საძირკველს. მას აქვს რთული, ზოგჯერ კოლოფისებრი ფორმა, ტიხრებით, წიბურებით, ფანჯრებით. ყველაზე უფრო ტიპურია ლითონსაჭრელი ჩარხებისა და წნეხების ს. განსაკუთრებით მძიმე დეტალების დამუშავების დროს ს-ის მიმმართველებზე გადაადგილდება მჭრელი იარაღი, დეტალი კი უძრავადაა დამაგრებული.

**სადგერი,** სოფელი ბორჯომის რ-ნში (ტბის სოფსაბჭო), მდ. ბორჯომულის (მტკვრის მარჯვ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 1020 *მ*, ბორჯომიდან 7 *კმ*. ტბის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა ბორჯომში. ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი.

სოფლის მახლობლად შემონახულია

ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი — XV ს. წმ. გიორგის ეკლესია.

**სადგინი,** ცხენების დოღი, მიცვალებულის წლისთავზე თუშეთში. მართავდნენ დიდ ქელეხს. გარდაცვლილის ნიშნად (ტანსაცმელი, იარაღი) მხედრები იწყებდნენ დატირებას, დალაობას. შემდეგ მოდალავენი ბაირაღით ხელში მიემართებოდნენ ბიძების (დედისძმების) სოფელში, სადაც განმეორებით ასრულებდნენ ყველა წესს. მხედრების სოფელში მობრუნების შემდეგ იმართებოდა ს. მასში მონაწილეობდა მთელი სოფელი და სხვა სოფლიდან მოსული ნათესავ-მოკეთეები. სადოღედ ცხენს საგანგებოდ წვრთნიდნენ და არ ამუშავებდნენ. მებაირაღე იღებდა მიცვალებულის ნიშანზე დასვენებულ ბაირაღს, ჭენებით მიჰქონდა განსაზღვრულ ადგილზე და ასობდა მიწაში. ბაირაღთან იდგა მეთვალყურე, რ-იც დაწინაურებულ მხედრებს ჯილდოსურიგებდა: მოწინავე ცხენოსანს—ალამს, მეორეს — ჩითას, მესამეს — წინდას, მეოთხეს ქუროს (ხელთათმანი), მეხუთეს — სათამბაქო ქისას. დანარჩენებს კი „ცხენჯამაგირში" ეძლეოდათ ერთი თოხლი ყოველ 5 მხედარზე. ს-ის მერე იმართებოდა პურობა.

*ლიტ*: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., თუშეთი, ტფ., 1933. *მ. მაკალათია.*

**სადგისნისკარტა** (Recurvirostra), ფრინველთა გვარი მეჭვავიასნაირთა რიგისა. შებუმბლულია თეთრ-შავად. აქვთ გრძელი, ბოლოში აღუნული სადგისის ფორმის ნისკარტი. გავრცელებულია ევროპაში, აზიაში, აფრიკაში, ამერიკასა და ავსტრალიაში. მოიცავს 4 სახეობას, რ-თაგან სსრკ-ში გვხვდება 1—სადგისნისკარტა (R. avosetta). ბინადრობს ზღვისა და მლაშე ტბისპირა დაჭაობებულ, ვაკე ადგილებში. ცხოვრობს კოლონიებად, ან წყვილებად. დებს 3—4 კვერცხს. ინკუბაცია გრძელდება 22—24 *დღ-ღ.* იკვებება მცირე კიბოსნაირებით, მოლუსკებით, წყლის მწერებით; საქართველოში მეტად იშვიათად გვხვდება მიმოფრენისას. *რ. ჟორდანია.*

**სადგური,** 1. სახმელეთო ტრანსპორტის გაჩერების პუნქტი, აგრეთვე ამ პუნქტზე არსებული სპეციალური ნაგებობისა და მოწყობილობების ერთიანობა. 2. საგანგებოდ მოწყობილი საწარმო, რ-ის დანიშნულებაა სისტემ. დაკვირვებისა და კვლევის ჩატარება რამე სფეროში, განსაზღვრულ ტერიტორიაზე, მაგ., *მეტეოროლოგიური სადგური, სანიტარულ-ეპიდემიოლოგიური სადგური* და სხვ. 3. სატრანსპორტო საშუალებების განაწილების პუნქტი.

**სადედე** მ ე ფ უ ტ კ რ ე ო ბ ა შ ი, დედა ფუტკრის გამოსაზრდელი უჯრედი. ს. შეიძლება იყოს სანაყარე ან გაჭირვების. სანაყარე ს-ების ფუტკრები სხვადასხვა რაოდენობით აშენებენ ფიჭების პერიფერიულ უბნებში ოჯახის ნაყრიანობის ინსტინქტის გაღვიძების შემდეგ. გაჭირვების ს-ებს (1—5 ცალი) აშენებენ ბუდის ცენტრ. უბანში. სანაყარე ს-ების მოცულობაა 0,8—0,9 *სმ*³. უღალო პერიოდებში აშენებული ს-ების მოცულობა ბევრად ნაკლებია. *ა. ხიდეშელი.*

**სადედე** მ ე მ ც ე ნ ა რ ე ო ბ ა შ ი, ნარგაობა, სადაც გამოჰყავთ მრავალწლოვან მცენარეთა (ვაზი, ხეხილი) *საძირე* და *სანამყენე* მასალა. ხეხილის სარგავი მასალის გამოსაყვანად, ვეგეტატიური გამრავლებისათვის, აშენებენ საძირეთა ს-ს, ხოლო კალმების, ამონაყრებისა და თესლის დასამზადებლად — ს. ბაღსა და საკენკრეს. მევენახეობაში, ფილოქსერაგამძლე ვაზის საძირის ს-ში, იყენებენ თავიან ფორმას, საყრდენად ხმარობენ ვერტიკ. ან დაბალ ჰორიზონტ. შპალერს. სანამყენეს ს-ში დასამყნობი საკვირტე მასალის დამზადება ხდება მყნობის წინ. ს-ში საჭიროა ნიადაგის პერიოდული გაფხვიერება, სარეველების მოსპობა, სასუქების შეტანა, მორწყვა და ა. შ. საქართველოში შემუშავებულია ს-ში მცენარეთა აღზრდა-ფორმირების ახ. წესები, რ-ებიც ფართოდაა დანერგილი წარმოებაში. *რ. რამიშვილი.*

**სადეზინფექციო სადგური,** სანიტარულ-ეპიდსაწინააღმდეგო დაწესებულება, რ-საც ევალება ინფექციური ავადმყოფების ევაკუაცია, *დეზინფექციის, დეზინსექციისა* და *დერატიზაციის* ჩატარება, დეზინფექციის ხარისხის კონტროლი ეპიდემიურ კერაში და სხვ. იქ, სადაც ს. ს. არ არსებობს, მის ფუნქციებს ასრულებს სანიტ.-ეპიდემიოლოგიური სადგურის სადეზინფექციო განყ-ბა.

**სადეზინფექციო საშუალებები;** ფიზ. ფაქტორები და ქიმ. ნივთიერებები, რ-ებსაც იყენებენ საგნების, ტანსაცმლის, შენობების, წყლის, ინფექციური ავადმყოფების გამონაყოფების, აგრეთვე ავადმყოფების გადასაყვანი ტრანსპორტის სადეზინფექციოდ. დეზინფექციისათვის იყენებენ აგრეთვე ორთქლს, ცხელ ჰაერს, ულტრაიისფერ სხივებს, დუღილს და სხვ., ქიმ. ნივთიერებებიდან — ანტისეპტიკურ საშუალებებს (ქლორის შემცველი ნივთიერებანი, ფენოლები, წყალბადის ზეჟანგი, სპირტი, ფორმალინი და სხვ.). იხ. აგრეთვე *დეზინფექცია.*

**სადემარკაციო ხაზი** (ფრანგ. démarcation — გამიჯვნა, საზღვრის დადება), 1. ხაზი (ზოლი), რ-იც დაზავების დროს მეომარი სახელმწიფოების ჯარებს გამიჯნავს მუდმივი საზღვრების დადგენამდე (საზავო ხელშეკრულებით ან სხვ. შეთანხმებით). 2. ხაზი, რ-იც დამარცხებული სახელმწიფოს ტერიტორიას საოკუპაციო ზონებად ყოფს. 3. მეზობელ სახელმწიფოთა შორის სადავო ტერიტორიაზე დროებით დადგენილი ხაზი (ზოლი).

**სადენი** ე ლ ე ქ ტ რ უ ლ ი, ერთი ან რამდენიმე *მავთულისაგან* შემდგარი ლითონის გამტარი, რ-ის დანიშნულებაა ელექტროენერგიის გადაცემა, ელექტრული მანქანების, ტრანსფორმატორების, ელექტრომაგნიტების, ინდუქციურობის კოჭებისათვის დენგამტარი გრაგნილების დამზადება და ელექტრული მოწყობილობისა და რადიოაპარატურის მონტაჟი. ს-ის კონსტრ. მახასიათებლებია: დენგამტარი ძარღვების რიცხვი, ძარღვის მასალა, კვეთის ფორმა, ყოველ ძარღვში მავთულების რაოდენობა, იზოლაციის ტიპი, სამუშაო ძაბვა, ხურებამედეგობა და სხვ., რ-თაც განსაზღვრავენ ს-ის დანიშნულებისა და ექსპლუატაციის პირობების მიხედვით. განასხვავებენ არაიზოლირებულსა და იზოლირებულ ს-ებს.

ა რ ა ი ზ ო ლ ი რ ე ბ უ ლ ს-ს უმთავრესად იყენებენ საჰაერო *ელექტროგადაცემის ხაზებსა* (ეგხ) და ელექტრული ტრანსპორტის საკონტაქტო ქსელებში. ქარის, შემოყინულობის, ვიბრაციისა და მისთ. დატვირთვების ასატანად ეგხ-ის ს-ს ამზადებენ მეტად მტკიცე და კოროზიამედეგი მასალისაგან — ფოლადის ან ალუმინისაგან, ზოგჯერ სპილენძისა და შენადნობებისაგან. საკონტაქტო ქსელში იყენებენ სპილენძის ან ბრინჯაოს მრგვალი ან ფასონური კვეთის ს-ს.

ი ზ ო ლ ი რ ე ბ უ ლ ი ს. დანიშნულების მიხედვით არის სადანადგარო, საგრაგნილე და სამონტაჟო. ს ა დ ა ნ ა დ გ ა რ ო ს-ს ამზადებენ სპილენძისა ან ალუმინისაგან და ფარავენ იზოლაციით. იყენებენ უმთავრესად უძრავი ღია და ფარული ელექტროგაყვანილობისათვის. ს ა გ რ ა გ ნ ი ლ ე ს-ს ამზადებენ სპილენძისაგან (იშვიათად ალუმინისაგან) და ფარავენ იზოლაციით. არის აგრეთვე სპეც. დანიშნულების საგრაგნილე ს. ს ა მ ო ნ ტ ა ჟ ო ს-ს უმთავრესად სპილენძისაგან ამზადებენ და იზოლაციით ფარავენ. არსებობს გადიდებული ვიბრომედეგობის, ხურებამედეგი და სხვა სამონტაჟო ს-ებიც. მათ იყენებენ რადიოელექტრონული და ელექტროტექ. აპარატურაში, მანაწილებელ მოწყობილობებში და ა. შ.

საყოფაცხოვრებო ხელსაწყოებისა და მისთ. ელექტრულ ქსელთან მისაერთებლად იყენებენ ზ ო ნ ა რ ს, რ-იც დაფარულია იზოლაციით. გარდა ჩამოთვლილისა, ამზადებენ აგრეთვე განსაკუთრებული კონსტრუქციის ს-ებს.

*ლიტ.*: Электротехнический справочник, 5 изд., т. 1, М., 1974.

**სადენიანი კავშირგაბმულობა,** სხვადასხვა სახის ინფორმაციის მიღება და გადაცემა სადენებში გამავალი ელექტრული სიგნალების საშუალებით. გადაცემა შეიძლება განხორციელდეს: ხმით (იხ. *ტელეფონი*), პირობითი ნიშნებისა და ასოების ავტომ. ჩაწერით (იხ. *ტელეგრაფია*); უძრავი გამოსახულებით — ფოტოსურათი, ნახაზი, ნახატი (იხ. *ფოტოტელეგრაფია*); მოძრავი გამოსახულებითა და აბონენტთა მეტყველებით (*ვიდეოტელეფონი*). განასხვავებენ შორეულ (საქალაქთაშორისო) და ადგილ. (საქალაქო, სასოფლო) ს. კ-ს. ზოგჯერ ს. კ. კომბინირებულია რადიოკავშირთან ერთად. *რ. ქვრივიშვილი.*

**სადენიანი მაუწყებლობა,** სადენიანი კავშირგაბმულობის ხაზებით მოსახლეობისათვის ხმოვანი სამაუწყებლო პროგრამების გადაცემა. ს. მ-ს უმთავრესად ახორციელებენ რადიოსატრანსლაციო ქსელით. ქსელი შედგება მძლავრი მაძლიერებლებით აღჭურვილი სატრანსლაციო რადიოკვანძისაგან, მასთან მიერთებული, სამაუწყებლო გადასაცემი ხაზებისა და საბონენტო რეპროდუქტორებისაგან. განასხვავებენ ერთ- და მრავალპროგრამიან ს. მ-ს. სსრკ-ში დანერგილია ს. მ-ის ქსელით 3 პროგრამის ერთდროული გადაცემის სისტემა. ს. მ-ის მთავარი უპირატესობაა მისი მაღალეკონომიურობა და საიმედოობა.

**სადესანტო ხომალდები,** წყალზედა საბრძოლო ხომალდების კლასი, რ-ის დანიშნულებაა საზღვაო დესანტის გადაყვანა და გადასხმა. მნიშვნელოვნად განვითარდა II მსოფლიო ომისა (1939—45) და ომის შემდგომ პერიოდში. დანიშნულების მიხედვით არის დიდი, საშ. და მცირე ს. ხ. და კატარღები. აშშ-ის, დიდი ბრიტ. და საფრ. სამხ.-საზღვ. ძალებში და სხვ. ს. ხ. იყოფა უნივერს. ს. ხ-ად, ქვეითი ჯარის სადესანტო და სატანკო ს. ხ-ად, სადესანტო შვეულმფრენების მზიდ და სადესანტო შვეულმფრენების სატრანსპ. დოკებად და სხვ. თანამედროვე ს. ხ-ს აქვს მცირე წყალშიგი, სადესანტო გემბანისა და შიგა სადგომის დიდი მოცულობა, დესანტის გადასხმა შეუძლია, როგორც მოწყობილ, ისე მოუწყობელ სანაპიროზე და სხვ.

**სადესერტო ღვინო,** სასმელი, რ-საც ღებულობენ ყურძნის წვნის, აგრეთვე სხვა ხილისა და კენკრის არასრული ალკოჰო-



სადგური. სადგური ტერმინი. შიგნითა ხედი. რომი. 1948—50. არქიტექტორები ე. მონტუორი, ლ. კალინი და სხვ.


ს ა დ ი ყ-ბ ე გ ა ვ შ ა რ ი. „მამაკაცი სახედარზე". XVI ს. II ნახევარი.

ლური დუღილითა და მისთვის შაქრის დამატებით. ს. ღ-ები შეიცავს სპირტს (12-იდან 17%-მდე, მოცულობის მიხედვით), შაქარს (5—12% ნახევრად ტკბილი, 14—20% ტკბილი, 21—35% ლიქიორული ღვინოები). ტკბილ ლიქიორულ ღვინოს ამზადებენ გვიან მოკრეფილი მაღალშაქრიანი ყურძნისაგან; შაქრიანობის გასაზრდელად დასაშვებია კონცენტრული ყურძნის ბადაგის დამატება. დუღილის შესაჩერებლად და შაქრიანობის შესანარჩუნებლად საჭიროა ს. ღ-ის დასპირტვა. ს. ღ-ებია კაჰორი, მალაგა, ტკბილი პორტვაინი, მუსკატი და სხვ.

**სადეტონაციო ზონარი,** ფეთქებადი ნივთიერების მუხტების ასაფეთქებელი ზონარი. იგი კაფსულ-დეტონატორიდან *დეტონაციას* გადასცემს ფეთქებადი ნივთიერების მუხტებს, რ-ებიც ზოგჯერ დეტონაციის წყაროდან და ერთმანეთისაგან დაცილებულია დიდი მანძილით (ასეული *მ*). ს. ზ-ის გარე დიამეტრია 5—6 *მმ* და შედგება სელის ან ბამბის (ზოგჯერ მინის) ძაფების რამდენიმე შრისაგან. ზონარის გული წარმოადგენს მაღალი ბრიზანტულობის მქონე ფეთქებად ნივთიერებას [ტეტრონიტროპენტაერიტრიტი (ტენ), ჰექსოგენი, ოქტოგენი]. ტენ-ის შემცველი ზონარის დეტონაციის სიჩქარეა 6,5 *კმ/წმ*. წყლის შეღწევის თავიდან ასაცილებლად ზონარს გარედან ფარავენ პლასტმასის გარსით ან ჟღენთენ წყალმედეგი მასტიკით. *ცეცხლგამტარი ზონარისაგან* განსხვავებით ს. ზ. შეღებილია წითლად ან შეიცავს წითელ ძაფებს.


ა. სადიყოვი.

**სადიაცო,** ჩ ო ფ ა, ჩ ო ფ ი ს ძ ვ ე ლ ი, ხევსური ქალის კვართისებური კაბა. კერავდნენ ადგილი. მოქსოვილი შალისაგან („ტოლი"). ნაჭერს ორად მოკეცავდნენ და ბეჭებში გადაუჭრელად მიიღებდნენ ორ კალთას. თუ ნაჭერი ვიწროგანიანი იყო, კალთებს გვერდებში ირიბად აჭრილ ნაჭერს („აზლოტი") ჩააკერებდნენ. მხრებთან სწორად მიადგამდნენ გრძელ „საფლებს". საკისრეს შიგნით გამოაკერებდნენ მაღალ და დასარჩულებულ საყელოს. ს-ს მუხლებს ქვემოთ „ქოქომონი" ებმოდა.

ს-ები ერთმანეთისაგან გამოირჩეოდა წინა კალთისა და „ქოქომონის" მიხედვით. იცოდნენ „გლუ" და „კალთამოკერებული". ამ უკანასკნელს ზოგჯერ „თიკვიჩოფიც" ერქვა. პირველისაგან განსხვავებით მას „ფარაგს" ქვემოთ ერთიანი კალთის სანაცვლოდ ორი ფერადი ოთხკუთხედისაგან შედგენილი კალთა უკეთდებოდა.

ს-ს საყელო, სახელოები, კალთის ბოლოები და ზურგი საგანგებოდ იყო მორთული გეომ. ფორმის ნაქარგით და ვერცხლის სამკაულებით. განსაკუთრებული ყურადღება ექცეოდა შუა ნაწილის — „ფარაგის" მორთვა-შემკობას. ს-ზე იკეთებდნენ ნაქსოვ ბრტყელ სარტყელს.

*ლიტ.*: ბ ე ჟ ა რ ა შ ვ ი ლ ი ც., ქალის სამოსელი აღმოსავლეთ საქართველოს მთიანეთში, თბ., 1974. *ც. ბეჟარაშვილი*.


მ. სადოვიანუ.

**სადიზმი** [ფრანგი მწერლის ა. ფ. დე სადის (de Sade) გვარის მიხედვით]. 1. სქესობრივი უკუღმართობა, რ-იც გამოიხატება მისწრაფებაში მორალური და ფიზიკური ტკივილი მიაყენოს პარტნიორს. 2. (გადატანით) სხვისი წვალებით, ტანჯვით სიამოვნების მიღება.

**სა დი მირანდა** (Sá de Miranda) ფრანსიშკუ (28. VIII. 1481, კოიმბრა, — 17. V. 1558-ის შემდეგ, ტაპადის მამული, მინიუს ოლქი), პორტუგალიელი პოეტი და კომედიოგრაფი. წერდა უმთავრესად ესპ. ენაზე. მას ეკუთვნის კომედია პროზად „უცხოელები" (დაახლ. 1528, გამოქვეყნდა 1559), პროზაული კომედია „ბაქიები" (დაახლ. 1538, გამოქვეყნდა 1560). პორტუგ. პოეზიაში შეიტანა იტალ. აღორძინების ჟანრები და სალექსო ფორმები — სონეტი, ოდა, ეკლოგა, მიძღვნა.


პ. სადოვსკი.

**სადირექტორო კომუტატორი,** ს ა დ ი ს პ ე ტ ჩ ე რ ო, კ ო მ უ ტ ა ტ ო რ ი, დირექტორის (დისპეტჩერის) აბონენტთან, აბონენტთა ჯგუფთან ან ერთდროულად ყველა აბონენტთან უშუალო სატელეფონო კავშირის დასამყარებელი მანაწილებელი მოწყობილობა. მსხვილ საწარმოში ისეთ ს. კ-ს აყენებენ, რ-საც აქვს 20, 40 ან 60 საბონენტო ხაზი, მაძლიერებელი მოწყობილობა და უშუალოდ უკავშირდება ავტომ. ტელეფონის სადგურს, რადიოკვანძსა და მდივანს. ზოგჯერ ს. კ-ს აქვს მაგნიტოფონიც თათბირისა და ლაპარაკის ჩასაწერად.

**სადისპეტჩერო კავშირგაბმულობა,** სადენიანი (სატელეფონო, უფრო იშვიათად სატელეგრაფო) კავშირგაბმულობა, ზოგჯერ რადიოკავშირი, რ-საც იყენებენ დისპეტჩერისა და სამუშაოთა ხელმძღვანელების დასაკავშირებლად მრეწველობაში, ენერგეტიკაში, ყველა სახეობის ტრანსპორტზე ოპერატ. ხელმძღვანელობისათვის. ხშირად ს. კ-თვის იყენებენ სელექტორული სატელეფონო კავშირგაბმ. აპარატურას.

**სადისპეტჩერო პულტი,** რიგი პანელებისა, რ-თაც აქვთ მართვის, კონტროლის, სიგნალიზაციისა და *სადისპეტჩერო კავშირგაბმულობის* საშუალებათა კომპლექსი, რ-ის მეშვეობით დისპეტჩერი აკონტროლებს და კოორდინაციას უწევს სამართავ ობიექტზე სამუშაო პროცესების მსვლელობას. ს. პ. ჩვეულებრივ *სადისპეტჩერო პუნქტის* შემადგენელი ნაწილია.

**სადისპეტჩერო პუნქტი,** დისპეტჩერული მართვის სისტემის ცენტრი, სადაც თავს იყრის ინფორმაცია წარმოების მდგომარეობის, ტრანსპორტის მოძრაობის, ენერგომომარაგების, მშენებლობის მიმდინარეობისა და სხვათა შესახებ (იხ. *დისპეტჩერიზაცია*). ს. პ-ის სიდიდე და მისი აღჭურვილობა დამოკიდებულია საკონტროლო პროცესების სახეობაზე, მის ხასიათსა და სამართი ობიექტების ავტომატიზაციის ხარისხზე. თანამედროვე საწარმოში მართვა ხდება ელექტრონული გამომთვლელი მანქანების საშუალებით. ამ შემთხვევაში ს. პ-ს ათავსებენ საწარმოს საინფორმაციო გამომთვლელი ცენტრის მახლობლად და, ამრიგად, ისინი წარმოადგენენ მართვის ავტომატიზებული სისტემის ერთიან რგოლს.

**სადიყ-ბეგ ავშარი** (1533, თავრიზი, — 1610-იანი წწ.), *თავრიზის სამინიატიურო სკოლის* მხატვარი, პოეტი, ლიტერატურის ისტორიკოსი. შექმნა ტრაქტატი ხელოვნების შესახებ — „ყანუნ ალ-სუვარი" (გამოსახულებათა კანონი) და ისტ.-ლიტ. ნაშრომი „მეჯმე ულ-ხავასი" (1599). ცნობილია ს.-ბ. ა-ის მიერ შესრულებული რამდენიმე მინიატიურა, ძირითადად პორტრეტული ხასიათისა.

*ლიტ.*: Ганун ӧс-сӧвар (трактат о живописи). [Перс. текст и перевод], Баку, 1963.

**სადიყოვი** აბიდ სადიყის ძე [დ. 2 (15). XI. 1913, ტაშკენტი], საბჭ. ქიმიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1972), სოციალ. შრომის გმირი (1973). სკკპ წევრი 1946-იდან. დაამთავრა ტაშკენტის უნ-ტი (1937). მუშაობდა ტაშკენტის საფეიქრო ინ-ტში (1937—39); 1941-იდან მუშაობს ტაშკენტის უნ-ტში (1956-იდან კათედრის გამგე, 1958—66 რექტორი). უზბ. სსრ მეცნ. აკად. ბიოორგ. ქიმ. განყ-ის ხელმძღვანელი (1973-იდან). 1966-იდან უზბ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდენტი. ს-ის ძირითადი შრომები ეხება ბიოლოგიურად აქტ. ნივთიერებების მოქმედების მექანიზმის გარკვევას და მათი სტრუქტურის განსაზღვრას. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

*თხზ.*: Химия алкалоидов, Таш., 1956.

**სადმელი,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში, მდ-ების რიონისა (მარჯვ.) და რიცეულის (მარცხ.) ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., ბოსტანა, კლდისუბანი, ღვიარა, ძირაგეული). ზ. დ. 760 *მ*, ამბროლაურიდან 5 *კმ*. კოლ-ბა (მევენახეობა), ხე-ტყის კომბინატი. დაწყ. და საშ. სკოლები, საბავშვო ბაღი, კულტსახლი (კინოდანადგარი), 2 ბ-კა, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**სადო,** კუნძული იაპონიის ზღვაში, კ. ჰონსიუს დას-ით 30 *კმ*-ზე. ეკუთვნის იაპონიას. ფართ. 857 *კმ²*. კუნძულს მთელ სიგრძეზე გასდევს დადაბლებული ყელით გაწყვეტილი ქედი (სიმაღლე 1173 *მ*-მდე, მთა კიმპოკუ). მოჰყავთ ბრინჯი, ხორბალი, ბატატი. თევზჭერა. დიდი ნავსადგურია რიოცუ.

**სადოვიანუ** (Sadoveanu) მიჰაილ (5. XI. 1880, პაშკანი, — 19. X. 1961, ბუქარესტი), რუმინელი მწერალი. რუმინ. აკად. წევრი (1921), რუმინ. სრ სოციალ. შრომის გმირი (1955). ჯერ კიდევ გიმნაზიაში ყოფნისას დაიწყო წერა. მოთხრობებში „ბაბუა პრეკუს სამიკიტნო" (1904), „ბავშვის საფლავი" (1906), „მიწურების მცხოვრენი" (1912) და სხვ. ასახა გლეხთა ყოფა. ს-მ დიდი როლი ითამაშა ქვეყნის კულტ. ცხოვრებაში, მონაწილეობდა მწერალთა საზ-ბის ჩამოყალიბებაში, იყო მისი პირველი თავ-რე (1909—11); ხელმძღვანელობდა იასის ეროვნ. თეატრს (1909—18). მნიშვნელოვანია მწერლის ღვაწლი რუმინ. სოც. რომანის განვითარებაში („ლეპუშნიანუს ქუჩა. 1917 წლის ქრონიკა", 1921 და სხვ.). რუმინ. ხალხის წიაღიდან გამოსულ ადამიანთა გამოძერწილი ხასიათები წარმოაჩინა მოთხრობაში „ანკუცის ფუნდუკი" (1928) და რომანში „ჩუგლუგი" (1930). ს-მ საფუძველი ჩაუყარა რუმინ. ისტ. რომანს (ტრილოგია „ძმები ჟდერები", 1935—42; „ნიკოარე პოდკოვა", 1952 და სხვ.). ავტობიოგრ. ხასიათისაა წიგნი „მოწიფეობის წლები" (1944). 1945 აირჩიეს რუმინ. პარლამენტის თავ-რედ, 1946 — დიდი ეროვნ. კრების თავ-რის მოადგილედ. თავის ბროშურებსა და სტატიების კრებულებში „სინათლე აღმოსავლეთიდან მოდის" (1945), „კალეიდოსკოპი" (1946) ს. მკითხველს მოუთხრობს სოციალ. საზ-ბის არსზე, სსრკ სახელმწ. წყობაზე. აღსანიშნავია მოთხრ. „მიტრია კოკორი" (1949; „მშვიდობის ოქროს მედალი", 1950).

ს. იყო რუმინ. ს რ მწერალთა კავშირის თავ-რე (1949), რუმინ. აკად. ვიცე-პრეზიდენტი, მშვიდობის მომხრეთა ეროვნ. კომიტეტის თავ-რე, მშვიდობის მსოფლიო საბჭოს წევრი. მიღებული აქვს საერთაშ. ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" (1960).

*თხზ.*: ყვავილების კუნძული, თბ., 1958.

**სადოვის ბრძოლა,** გადამწყვეტი ბრძოლა ავსტრია-საქსონიის ჩრდ. არმიასა (215 ათ. კაცი, 770 ქვემეხი, სარდალი გენ. ლ. ბენედეკი) და პრუსიის ჯარებს (221 ათ. კაცი, 924 ქვემეხი, სარდალი მეფე ვილჰელმ I) შორის 1866 წ. 3 ივლ. ჩეხოსლ. ქალაქ სადოვის რ-ნში, ავსტრ.-პრუსიის ომის (1866) დროს. ავსტრ. არმიას, რ-იც სადოვასთან იცავდა თავს, პრუსიელებმა დას-იდან (1-ლი და ელბის არმიები) და ჩრდ-იდან (მე-2 არმია) შეუტიეს. 3 ივლ., დილით, პრინც ფრიდრიხ კარლის პრუსიის 1-ლმა არმიამ ავსტრიელთა ცენტრს შეუტია, შუადღისას პრუსიის მე-2 არმიამ ჩრდ-იდან ავსტრიელთა ფლანგსა და ზურგს დაარტყა, რამაც ბრძოლის ბედი გადაწყვიტა. ავსტრიელებმა დაკარგეს 44,3 ათ. კაცი და 187 ქვემეხი, პრუსიელებმა — 9,2 ათ. ამ დამარცხებამ ავსტრიელები აიძულა დაედოთ პრაღის ზავი (1866). სადოვასთან გამარჯვებაში დიდი როლი ითამაშა პრუსიელთა სამხ. ტექ. და სტრატეგიის უპირატესობამ.

**სადოვსკიები,** რუს. მსახიობთა ოჯახი, რ-მაც დიდი წვლილი შეიტანა რუს. სცენური რეალიზმის განვითარებაში. პ რ ო ვ მ ი ხ ე ი ლ ი ს ძ ე ს. (ნამდვ. გვარი ე რ მ ი ლ ო ვ ი) [11 (23). X. 1818,

ლივნი, — 16 (28). VII. 1872, მოსკოვი], 1832 ჩაირიცხა ტულის დასში. თამაშობდა კალუგის, რიაზანის, ვორონეჟის, ყაზანის და სხვ. ქ-ების თეატრებში. 1839 ს-ს დებიუტი შედგა მოსკ. მცირე თეატრში. ასრულებდა სახასიათო-ყოფითს როლებს ვოდევილებში (ფილატკა — „ფილატკა და მიროშკა — მეტოქეები"). ს-ს სატირული ტალანტი გამოვლინდა გოგოლის პიესებში (პოდკოლიოსინი, ოსიპი „ქორწინება" და „რევიზორი"). ერთნაირი წარმატებით ასრულებდა როგორც სახასიათო, ისე დრამ. და კომედიურ როლებს. ს-ს ხელოვნებამ დიდი გავლენა მოახდინა მრავალ რუს მსახიობზე. წერდა იუმორისტულ მოთხრობებს. ს-ს მიერ შესრულებული როლებიდან აღსანიშნავია: დიკოი („ჭექა-ქუხილი", 1859), კუროსლეპოვი („მხურვალე გული", 1869), რასპლიუევი („კრეჩინსკის ქორწინება" 1855) და სხვ. **მ ი ხ ე ი ლ პ რ ო ვ ი ს ძ ე ს.** [12 (24). XI. 1847, მოსკოვი,—26. VII (8. VIII). 1910, იქვე], პროვ მიხეილის ძის შვილი. მისი დებიუტი 1869 შედგა მცირე თეატრში. შეასრულა პოდხალიუზინის, ბოროდკინის (ოსტროვსკის „ჩვენი ხალხია — მოვრიგდებით", „არა შეჯდა მწყერი ხესა...") როლები. 1870-იდან თეატრის დასშია. ოსტროვსკის პიესებში ითამაშა 60-ზე მეტი როლი, მ. შ. სჩასტლივცევი („ტყე"), მურზავეცკი („მგლები და ცხვრები"), ანდრეი ბელუგინი („ბელუგინის ქორწინება"), მელუზოვი („ტალანტები და თაყვანისცემლები") და სხვ. ს-ს ხელოვნება გამოირჩეოდა ღრმა ცხოვრებისეული სიმართლით, კეთილშობილური სისადავით, ნათელი იუმორითა და დრამატულობით. სხვა მნიშვნელოვანი როლები: ხლესტაკოვი (გოგოლის „რევიზორი"), მიხაილი (პუშკინის „ბორის გოდუნოვი") და სხვ. **ო ლ გ ა ო ს ი პ ი ს ა ს უ ლ ი ს.** ქალიშვილობაში ლაზარევა [13 (25). VI. 1849, მოსკოვი, — 8. XII. 1919, იქვე]. მიხეილ ს-ს მეუღლე. მისი დებიუტი შედგა 1879 მცირე თეატრში. დასში ირიცხებოდა 1881-იდან. შექმნა გლეხი, მეშჩანი და ვაჭარი ქალების ცოცხალი სახეები. ა. ოსტროვსკის თეატრის უდიდესი მსახიობი იყო. მისი საშემსრულებლო მანერა გამოირჩეოდა მუსიკალობით, ინტონაციის სიმდიდრით, იუმორით. განსაკუთრებით ძლიერი იყო დიალოგებში. ოსტროვსკის პიესებში შესრულებული როლებიდან აღსანიშნავია: დომნა პანტელეევნა („ტალანტები და თაყვანისმცემლები", 1881), ანფუსა ტიხონოვნა („მგლები და ცხვრები", 1893), გლაფირა ფირსოვნა („უკანასკნელი მსხვერპლი"), მავრა ტარასოვნა („სიმართლე კარგია, მაგრამ ბედნიერება — უკეთესი", 1897) და სხვ. სხვა როლები: მატრიონა (ლ. ტოლსტოის „მეუფება წყვდიადისა", 1895), გრაფინია ხრიუმინა (გრიბოედოვის „ვაი ჭკუისაგან", 1899). მისი უკანასკნელი როლია ზახაროვნა (გორკის „მოხუცი", 1919).

*ლიტ.*: Клинчин А. П., Клинчин П. М., Пров Михайлович Садовский, М., 1968; Семья Садовских. Сб., под ред. Вл. Филиппова, М.—Л., 1939.

**სადოვსკი** ბესარიონ დიმიტრის ძე [დ. 24. VII (6. VIII). 1908, ომსკი], საბჭ. ლითონთმცოდნე, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1970), სოც. შრომის გმირი (1978). ყაზანის უნ-ტის დამთავრების (1930) შემდეგ მუშაობდა ზლატოუსტის საინსტრუმენტო ქ-ნაში, 1935-იდან— სსრკ მეცნ. აკად. ურალის ფილიალში (სვერდლოვსკი), ხოლო 1958-იდან — სსრკ მეცნ. აკად. ლითონთა ფიზ. ინ-ტში (სვერდლოვსკი). 1944—59 ერთდროულად იყო ს. მ. კიროვის სახ. ურალის პოლიტექ. ინ-ტის პედაგოგი (1946-იდან პროფესორი). მისი ძირითადი შრომები ეხება გადამეტცივებული აუსტენიტის გარდაქმნის კინეტიკას, ლითონების ფაზური გადაკრისტალების თეორიას გახურების დროს, ფოლადებისა და შენადნობების განმტკიცებას, ლეგირებას და სხვ. დაჯილდოებულია წითელი ვარსკვლავის ორდენით.

*თხზ.*: Превращения переохлажденного аустенита, в. 1, Свердловск — М., 1947; Структурная наследственность в стали, М., 1973.

**სადოვსკი** მიხეილ ალექსანდრეს ძე [დ. 24. X (6. XI). 1904, პეტერბურგი], საბჭ. ფიზიკოსი და გეოფიზიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966), სოციალ. შრომის გმირი (1949). სკკპ წევრი 1941-იდან. 1930 დაამთავრა ლენინგრ. პოლიტექ. ინ-ტი. 1932—41 მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. სეისმოლოგიურ ინ-ტში, 1941—44 — სსრკ მეცნ. აკად. პრეზიდიუმის სპეც. სამუშაოთა განყ-ბაში. 1946—63 იყო სსრკ მეცნ. აკად. ქიმ. ფიზიკის ინ-ტის დირექტორის მოადგილე. 1963-იდან — სსრკ მეცნ. აკად. დედამიწის ფიზიკის ინ-ტის დირექტორია. ს-ს ძირითადი შრომები ეხება აფეთქების თეორიის საკითხებს, აფეთქებათა დამანგრეველი მოქმედებისა და მძლავრ აფეთქებათა სეისმური ეფექტების შესწავლას. ს. აფეთქების ფიზიკის სამეცნ. დარგის ერთ-ერთი ფუძემდებელია. ლენინური (1962) და სსრკ სახელმწ. (1948, 1949, 1951 და 1953) პრემიები. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, 3 სხვა ორდენით, აგრეთვე მედლებით.

**სადოვსკი** (ნამდვ. გვარი **ტ ო ბ ი ლ ე ვ ი ჩ ი**) ნიკოლოზ კარპის ძე [6 (18). III. 1856, სოფ. კამენო - კოსტუვატოე, ახლანდ. ბრატსკის რ-ნი, ნიკოლაევის ოლქი, — 7. II. 1933, კიევი], უკრაინელი მსახიობი და რეჟისორი. 1881 დაიწყო მოღვაწეობა პროფ. თეატრებში; მუშაობდა მ. კროპივნიცკის, მ. სტარიცკისა და სხვ. დასებში. 1888 მ. ზანკოვეცკაიასთან ერთად სათავეში ჩაუდგა საკუთარ დასს (1898 შეუერთდა საქსაგანსკის, 1900 — კროპივნიცკის დასს), რ-იც უკრ. ერთ-ერთი საუკეთესო თეატრ. კოლექტივად იქცა. შექმნა ტრაგიკული სახეები: ბოგდანი (სტარიცკის „ბოგდან ხმელნიცკი"), კომანდორი (ლ. უკრაინკას „ქვის მბრძანებელი") და სხვ. ასრულებდა აგრეთვე კომედიურ და სახასიათო როლებს: კარასი (გულაკ-არტემოვსკის „ზაპოროჟიელი დუნაის გაღმა"), პუზირი (კარპენკო-კარის „ბატონი") და სხვ.

**სადრაზამი,** **ს ა დ რ ი ა ზ ა მ** (არაბ.— უმაღლესი მოხელე), უმაღლესი თანამდებობის პირის (პირველი მინისტრის, მთავრობის მეთაურის) ტიტული ოსმალთა იმპერიასა (XVI ს-იდან; დიდი ვეზირის ტიტულის თანაბარია) და ირანში (XIX ს-იდან). გაუქმდა XX ს-ში.

**სადრენაჟო მანქანები,** დასაშრობ მიწებზე *დრენაჟის* მოსაწყობი მანქანები. ს. მ-ს განასხვავებენ დრენების (მიწისქვეშა ხელოვნური წყალსადინარების) გრუნტში ჩალაგების ხერხის მიხედვით. **ს ა ტ რ ა ნ შ ე ო** ხერხით სარგებლობისას ს. მ-ად იყენებენ *ექსკავატორებს*, რ-თა მუშა ორგანოა ჩამჩის ჯაჭვი (ნახ. 1). ეს ექსკავატორები თხრიან ტრანშეას, ალაგებენ ფილტრს და *სადრენაჟო მილებს*. ტრანშეას მიწით ამოავსებენ ბულდოზერით ან სპეც. მოწყობილობით. ვიწრო ტრანშეების (25 *სმ*-მდე) სათხრელად იყენებენ სპეც. ვიწროპირმოდებიან მრავალჩამჩიან ექსკავატორებს, რ-თა მუშა ორგანოებია ჯაჭვი, ხვეტია, ბარი, როტორი ან შნეკი. **უ ტ რ ა ნ შ ე ო** ხერხის გამოყენების დროს პლასტმასის მილებს ალაგებენ იმ ვიწრო ხვრელის ფსკერზე, რ-საც ჭრის სახელურიანი დანის მქონე ს. მ. (ნახ. 2). ამავე ხერხს მიეკუთვნება ე. წ. სოროსებრი დრენაჟი, რ-საც უზრუნველყოფს მანქანა-სორომთხრელები. სორომთხრელის მუშა ორგანოს გარსშემომდენიან დანაზე მიერთებულია დრენერი, რ-ის დანიშნულებაა გრუნტში სიღრუის (დრენის) გამოწნევა.

*ლიტ.*: Справочник по механизации мелиоративных работ, под ред. Е. Д. Томина, М., 1974.

**სადრენაჟო მილები,** ჰორიზონტალური დრენაჟის კონსტრუქციის ნაწილი, რ-იც ასრულებს წყალმიმღები და წყალსარინი ელემენტის როლს; იყენებენ სას.-სამ. მიწების დახურული დრენაჟის სისტემებში, ნაგებობათა დრენაჟში (იხ. *დრენაჟი ნაგებობებისა*) და სხვა სპეც. დრენაჟისათვის (მეწყერსაწინაღო, საშახტო და სხვ.). განასხვავებენ კერამ., აზბესტცემენტის, ბეტონის, რკინაბეტონის, ხისა და პლასტმასის ს. მ-ს. ყველაზე მეტად გავრცელებულია კერამ. ს. მ., რ-თა კედლებს აქვს ერთგვაროვანი ფორიანი აგებულება (წყალშთანთქმა—12—18%), ამასთან ერთად ახასიათებთ მაღალი კოროზიამედეგობა და ხანგამძლეობა.

**სადროშო,** სამხედრო-ადმინისტრაციულ-ტერიტორიული ერთეული ფეოდალურ საქართველოში. ს-დან გამოყვანილი ჯარი ბრძოლის დროს ერთ სამხ.-ტაქტიკურ შენაერთს ქმნიდა, რ-საც ასევე ს. ეწოდებოდა. ს. ერთ სარდალს ექვემდებარებოდა, მის სიმბოლურ ნიშანს დროშა წარმოადგენდა. ვახუშტი ბატონიშვილის ცნობით, საქართვ. ერთიანი ფეოდ. მონარქიის არსებობის პერიოდში (XI—XV სს. 4 მსხვილი ს. იყო: 1. მეწინავე — სამხრ. საქართველო, 2. მემარჯვენე— დას. საქართველო, 3. მემარცხენე — ქართლის აღმ-ით მდებარე პროვინციები, ძირითადად ჰერეთ-კახეთი, 4. მეფის ს. — შიდა ქართლი. აქედან გამოყვანილ ჯართან ერთად გამოდიოდა *როქის სპაც*. ამ მსხვილ ს-ებში შედიოდნენ უფრო მცირე ს-ები — საერისთავოები. ერისთავს, როგორც თავისი საერისთავოდან გამოყვანილი ჯარის სარდალს, განსაკუთრებული დროშა ებარა. საქართვ. ამირსპასალარის განკარგულებაში იყო 12 დროშა. თითოეულ ს-ში შედიოდა 1000 კაცი. მცირე ს-ების რაოდენობა გაცილებით მეტი უნდა ყოფილიყო, თითოეული საერისთავოდან გამოყვანილი ლაშქრის რაოდენობაც ყოველთვის ერთნაირი (1000 კაცი) არ იყო. ყველა ს-დან ერთიანად ჯარის გამოყვანა მხოლოდ განსაკუთრებულ შემთხვევაში ხდებოდა — დიდი საფრთხის ან რომელიმე გადამწყვეტი ბრძოლის წინ (შამქორის, ბასიანის, გარნისისა და სხვა ბრძოლები). ცალკეულ შემთხვევებში ჯარი გამოჰყავდათ ან მონაპირე საერისთავოებიდან, ან ერთი რომელიმე ს-დან. ჯარის შეკრება ერთიანი მობილიზაციის დროს საქართველოს ყველა კუთხიდან საკმაოდ სწრაფად ხდებოდა. ბრძოლის დროს თითოეულ ს-ს, როგორც დიდს, ისე მცირეს, გარკვეული ფუნქციები ეკისრებოდა ტაქტიკური მანევრების განხორციელების მიზნით. უფრო ხშირად ბრძოლას მეწინავე ს. იწყე-



მ. სადოვსკი.



ნ. სადოვსკი კარასის როლში (ს. გულაკ-არტემოვსკის „ზაპოროჟიელი დუნაის გაღმა").




სადრენაჟო მილები. სადრენაჟო კერამიკული მილები: ა—მრგვალი; ბ—გრძივი საყრდენი სიბრტყის მქონე; გ — წყლის შესასვლელი ხვრელისებრი ნახვრეტების მქონე; დ—ფასეტური; ე—მილძაბრა; ვ—გამოშვერილი წიბოების მქონე




სადრენაჟო მანქანები. ნახ. 1. მრავალჩამჩიანი ჯაჭვური ექსკავატორ-დრენჩამწყობი: 1 — საჩამჩე ჩარჩო; 2—ზედა ჩარჩო; 3—მილჩამწყობის მიმმართველი; 4—მილჩამწყობი; 5—ქანობის სარეგულირებელი მექანიზმის გადამწოდი; 6—კონვეიერი.




სადრენაჟო მანქანები. ნახ. 2. მზა პლასტმასის მილების ჩასალაგებელი მანქანა: 1—დოლი; 2—მილი; 3—მიმმართველი ღარი; 4—დანა.

სადურგლო-სახუროო იარაღი


რანდა-გუთანი.


კუზა.


შპუნტუბელი.


სისო-ხერხი.


ხერხუნა.


ციბრუტი.


ბურღი.


საჭრეთელი.

ბდა, შემდეგ სარდლობის ჩანაფიქრისა და კონკრ. სიტუაციის მიხედვით ბრძოლაში ჩაებმოდნენ მემარჯვენე ან მემარცხენე ს-ები, ხოლო მეფის ს. მარქაფში იყო და ჩაებმებოდა ბრძოლაში, სადაც საჭიროება მოითხოვდა. ბრძოლას მეფის ს. ამთავრებდა. საქართველოს ცალკეულ სამეფო-სამთავროებად დაშლის შემდეგ (XV ს.) აღნიშნული სამხ. ორგანიზაცია მოიშალა და აუცილებელი გახდა ცალკეული სამეფო-სამთავროს ახლებური სამხ. ორგანიზაციული მოწყობა. პირველად ასეთი რეფორმა კახეთში გატარდა XV ს. 70-იან წლებში. კახეთის პირველი დამოუკიდებელი მეფის გიორგი ალექსანდრეს ძის (*გიორგი VIII*) დროს. კახეთის სოც.-პოლიტ. წყობილების შესაბამისად აქაურმა ს-ებმა საქართვ. სხვა ნაწილებისაგან განსხვავებული სახე მიიღეს. ისინი მიესადაგენ მსხვილ საეპისკოპოსოებს და ს-ების სათავეშიც ეპისკოპოსები ჩააყენეს. მეწინავე ს-ს სათავეში იდგა ბოდბელი ეპისკოპოსი, რ-საც ექვემდებარებოდა ქიზიყი კისისხევამდე; მემარჯვენე ს-ს სათავეში ედგა ნეკრესელი ეპისკოპოსი, რ-საც ექვემდებარებოდა გაღმა კახეთის დიდი ნაწილი კაკ-ენისელიდან გრემამდე; მემარცხენე ს-ს სარდალი იყო რუსთველი ეპისკოპოსი, მას ექვემდებარებოდა გარე კახეთის დიდი ნაწილი კისისხევიდან არაგვამდე, მარტყოფ-საგურამოს ჩათვლით. მეოთხე ს-ს სათავეში იდგა მეფის მიერ დანიშნული პირი (ხშირად რომელიმე ბატონიშვილი). იგი მოიცავდა შიდა კახეთის დიდ ნაწილს და ალავერდელის საეპისკოპოსო ტერიტორიას გრემიდან დას-ით პანკისის ხეობის ჩათვლით. ს-ების სათავეში ეპისკოპოსების ჩაყენება კახეთში მეფის ხელისუფლების გაძლიერებას ისახავდა მიზნად. ეპისკოპოსობა არ იყო მემკვიდრეობითი თანამდებობა, ეპისკოპოსებს მეფე ნიშნავდა. ეკლესია მეფის ხელისუფლების გაძლიერების მომხრე იყო და მეფეს ერთგულად უჭერდა მხარს. ამის გამო ეს სამხ.-ადმ. რეორგანიზაცია ცენტრ. ხელისუფლების განმტკიცებას უწყობდა ხელს. ქართლის სამეფოში ს-ების ჩამოყალიბება-გაფორმება უფრო გვიან, XVI ს. დასაწყისში, განხორციელდა. აქ ს-ების სათავეში ძლიერი თავადები ჩააყენეს. მეწინავე ს. იყო ქვემო ქართლი (სომხით-საბარათიანო), რ-ის სარდლებადაც ჩვეულებრივ ინიშნებოდნენ ბარათაშვილები (უფრო გვიან — მათგან გამოყოფილი ყაფლანიშვილი — ორბელიანები); მემარჯვენე ს. იყო ზემო ქართლი, სარდალი—ამილახვარი; მემარცხენე ს. — სამუხრანბატონო ქსნისა და არაგვის საერისთავოებით, სარდალი — მუხრანბატონი. მეფის ს-ში შედიოდა მდ. მტკვრის მარჯვ. ნაპირას ქართლი თბილისიდან ტაშისკარამდე და კათალიკოსის სამფლობელო. აქედან გამოყვანილი ჯარის სარდალს თვით მეფე ნიშნავდა (უფრო ხშირად ციციშვილთა საგვარეულოდან). კახეთისაგან განსხვავებით ქართლში ს-თა სარდლობა მემკვიდრეობითი სახელო იყო, რაც ხელს უწყობდა მის სათავეში მდგარი უძლიერესი თავადების გავლენის კიდევ უფრო ზრდას და ხშირად მეფის ხელისუფლებისადმი დაპირისპირებასაც. იმერეთის სამეფოში სამხ. ორგანიზაციას თავისებური სახე ჰქონდა, დას. საქართვ. მთავრები სხვადასხვა დროსა და სხვადასხვა ვითარებაში მეტ-ნაკლებად ემორჩილებოდნენ იმერეთის მეფეს. მათი დაქვემდებარება-ყმობა იმერეთის მეფისადმი ძირითადად გამოიხატებოდა ლაშქრის გამოყვანის ვალდებულებით; ლაშქრის სარდლები თვითონ მთავრები იყვნენ. XVI ს. შემდეგ ისინი ამ ვალდებულებას არა თუ აღარ ასრულებდნენ, არამედ ხშირად თავიანთი სამხ. ძალით იმერეთის მეფეს ებრძოდნენ. ამ სამთავროებს გარდა იმერეთის სამეფოს ტერიტ. ასევე 4 ს-დ იყოფოდა: 1. — ვაკის იმერეთი, 2. — არგვეთი, 3. — რაჭა, 4. — ოკრიბა-ლეჩხუმი. ამ ს-ებს სათავეში ადგილ. ძლიერი თავადები ედგნენ. დროთა განმავლობაში ს-ები განიცდიდნენ ცვლილებებს, ზოგი უქმდებოდა და სხვა ს-ებს უერთდებოდა (კახეთში XVII ს. I ნახევარში ნეკრესელისა და მეფის ს. რუსთველის ს-ში გაერთიანდნენ, XVIII ს. 40-იანი წლებიდან კი ისინი კვლავ აღადგინეს ძვ. სახით; ქართლშიც XVIII ს-ში, ოსმალთა და ყიზილბაშთა ბატონობის დროს, ს-თა სისტემა მოიშალა, თეიმურაზ II-მ კი ს-ები კვლავ აღადგინა ძვ. რიგის მიხედვით). იცვლებოდა სარდლის განწესების პრინციპიც (XVII ს. კახეთში ზოგჯერ ეპისკოპოსების მაგივრად სარდლებად საერო პირები ინიშნებოდნენ, ანდა ეპისკოპოსის გვერდით ს-ს განმგებლობა მოურავსაც ეკისრებოდათ) და სხვ.

*ლიტ*.: ასათიანი ნ., სახელმწიფოებრივი რეფორმების საკითხისათვის XV საუკუნის კახეთის სამეფოში, კრ.: ძიებანი საქართველოსა და კავკასიის ისტორიიდან, თბ., 1976; ბარნაველი ს., ქართული დროშები, თბ., 1953; კლიმიაშვილი ა., მასალები XV—XVIII სს. ქართლისა და კახეთის სადროშოების ისტორიისათვის, კრ.: XIV—XVIII სს. რამდენიმე ქართული ისტორიული დოკუმენტი, თბ., 1964; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4, თბ., 1973.

*ნ. ასათიანი.*

**სადუკეველები,** იუდეველთა ერთ-ერთი მთავარი პოლიტიკურ-რელიგიური დაჯგუფება (ძვ. წ. II ს. — ახ. წ. I ს. ბოლო). აერთიანებდნენ სამღვდელოებას, მიწათმფლობელ და სამხ.-მსახურეულ დიდკაცობას. ცნობდნენ მხოლოდ დაწერილ კანონებს, ე. წ. *თორას*, უარყოფდნენ ღვთის განგებას, ანგელოზებს, სულის უკვდავებას, მკვდრეთით აღდგომას. მხარს უჭერდნენ რომაელთა ბატონობას იუდეაში.

**სადული** (Sadoul) ჟორჟ (4. II. 1904, ნანსი, — 13. X. 1967, პარიზი), ფრანგი თეორეტიკოსი და კინოკრიტიკოსი, კომუნისტი. მონაწილეობდა წინააღმდეგობის მოძრაობაში, თანამშრომლობდა იატაკქვეშა გაზ. „ლეტრ ფრანსეზში“ (იქ მუშაობდა II მსოფლიო ომის შემდეგაც — 1939—45). სტატიებს აქვეყნებდა „იუმანიტეში“ და სხვ. უმაღლესი კინოგანათლებისა და ფილმოლოგიის ინ-ტების პროფესორი. ხელოვნებათმცოდნეობის დოქტორი. მას ეკუთვნის შრომები „მსოფლიო კინოს ისტორია“, „კინოხელოვნების ისტორია“ და სხვ.

*თხზ*.: Dictionnaire des films, P., 1965; Dictionnaire des cinèastes, P., 1965; Жизнь Чарли, пер. с франц., 2 изд., М., 1965.

**სადუნ მანკაბერდელი** შერბაროქის ძე, საქართველოს პოლიტიკური მოღვაწე XIII ს. II ნახევარში, მონღოლთა მფარველობით დაწინაურებული მედროვე, წარმოშობით ქურთი, ავაგ ათაბაგის ყმა აზნაური. ს. მ-მა ჰულაგუ-ხანის (1256—65) ყურადღება მიიქცია როგორც კარგმა მოჭიდავემ და ენების მცოდნემ. 1262 ჰულაგუხანთან გამოძახებული დავით VII ულუს გასამართლების დროს თარჯიმნობდა და ცდილობდა მეფისა და სარგის ჯაყელის მიმართ ყაენის რისხვა შეენელებინა. მადლიერმა მეფემ ს. მ. ეჯიბად და თავისი გერის (გვანცასი და ავაგ ათაბაგის შვილის) ხვაშაქის მეურვედ დანიშნა. შემდეგში ს. მ-მა ხვაშაქის მეუღლის აბაღახანის (1265—82) დიდი ვაზირი საჰიბ დივანი ხოჯა შამსედინ ჯუვეინის მეოხებით საქართვ. სამეფო კარზე დიდ გავლენას მიაღწია. 1278 დემეტრე II-მ მონღოლების კარნახით მას ათაბაგობა უბოძა, აბაღახანმა კი „საქართველოს ლაშქრობის საქმე და განგება“ ანგარებით, გაიძვერობითა და მექრთამეობით ს. მ-მა დიდძალი ქონება შეიძინა. დემეტრე II-ს გამოსტყუა ქ-ები თელავი, ბელაქანი, დმანისი, კარი მიმდებარე მხარეებით. მამულები ჰქონდა საქართვ. სომხ. თემებშიც. ჰყავდა 3 ცოლი, რისთვისაც ეკლესიამ შეაჩვენა.

*ლიტ*.: კაციტაძე დ., რამდენიმე ცნობა „ჯამი ათ-თავარიხიდან“ სადუნ მანკაბერდელის შესახებ, კრ.: საქართველოს ისტორიის აღმოსავლური მასალები, [ტ. ] 2, თბ., 1979; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 3, თბ., 1979; ჯავახიშვილი ივ., ქართველი ერის ისტორია, წგნ. 3, თბ., 1966.

*ბ. ლომინაძე.*

**სადურგლო ნაკეთობანი,** ხის ნაკეთობანი, რ-თა ზედაპირი საგულდაგულოდაა დამუშავებული, ხოლო დეტალები ზუსტადაა ერთმანეთთან მორგებული. ს. ნ-ია ფანჯრის ალათა, კარი, პლინტუსი, თამასა, სათავსის შიგა მოწყობილობის ელემენტები, ავეჯი და მისთ. მათ დიდ ნაწილს ამზადებენ მექანიზებულ ხის დასამუშ. კომბინატებსა და ქ-ნებში. სამშენებლო მოედანზე მოაქვთ მზა ს. ნ. (მაგ., შეღებილი ბლოკები, რ-ებზეც გაკეთებულია ფანჯრის საგდულები ან კარის ფრთები). ს. ნ-თა ძირითადი ელემენტებია: მთლიანი ან წებილი ძელაკები, დაფები და ფილები, რ-თაგან აწყობენ ფარებს, ჩარჩოებს, კოლოფებს. კონსტრ. ნიშნით განასხვავებენ ერთძელაკიან, კარკასიან (მრავალძელაკიან), კარკასულ-შემოსაკერ (კარკასულპანელურ) და უკარკასო (პანელურფარიან) ს. ნ-ს. ს. ნ-თა სიმტკიცესა და ხანგამძლეობას უზრუნველყოფენ ანტისეპტიკებით, შეღებვითა და მოფანერებით.

**სადურგლო სამუშაოები,** ხის ნაკეთობათა დამზადების სამუშაოები: მერქნის მონიშვნა, მექან. დამუშავება, *სადურგლო ნაკეთობათა* შეწებება, მოფანერება, აწყობა და გამოყვანა. ს. ს. ტარდება ან თეთრ ხეზე (ნაკეთობათა დამზადება რბილი წიწვოვანი მერქნისა და ფოთლოვანი ჯიშებისაგან), ან წითელ ხეზე (ნაკეთობათა დამზადება მაგარი ფოთლოვანი ჯიშის მერქნისაგან ან მოფანერების გამოყენებით). მშენებლობაში ს. ს. დაყვანილია სამონტაჟო სამუშაოებზე (მზა კონსტრ. ელემენტების დაყენება საპროექტო მდგომარეობაში, მათი მორგება, დამაგრება, საბოლოო გამოყვანა და ა. შ.). მსხვილი პანელებითა და ბლოკებით ასაწყობი მშენებლობის დროს პრაქტიკულად ყველა ს. ს. სრულდება სახლთსაშენებელ კომბინატებში.

**სადურგლო-სახუროო იარაღი,** მერქნის დასამუშავებელი ხელისა და მექანიზებული იარაღი. სადურგლო-სახუროო სამუშაოთა წარმოებისას იყენებენ მჭრელ, საზომ-მოსანიშნსა და დამხმარე იარაღს. მ ჭ რ ე ლ ი ს.-ს. ი-ებია: ხელის ცული, ხერხი, რანდა, სატეხი, საჭრეთელი, ბურღი; მექანიზებული (პნევმ. და ელექტრული ამძრავის მქონე ხელის მანქანები) — ჯაჭვური, დისკური (მრგვალი) და ლენტური ხერხი, რანდა, სატეხელი, საბურღი მანქანები და სხვ.; მეტრი, სახაზავი, კუთხედი, რულეტი, კარაკინი, შიგსაზომი, *რაისმუსი*, შვეულა და სხვ. ს ა ზ ო მ-მ ო ს ა ნ ი შ ნ ი იარაღებია; ჩაქუჩი, სახრახნისი, ქანჩის გასაღები, მკვნეტარა, ბრტყელტუჩა, გაზი და მისთ. კი — დ ა მ ხ მ ა რ ე.

**სადულა,** ადგილი სოფ. კაჭრეთის მახლობლად (გურჯაანის რ-ნი), სადაც 1972 გათხარეს (ხელმძღვ. შ. დედაბრიშვილი) შუა ბრინჯაოს ხანის (ძვ. წ. 2000—1800) გორასამარხები. ერთ-ერთი მათგანის დასაკრძალავ ორმოში აღმოჩნდა მდიდრული სამარხეული ინვენტარი, მ. შ. შავპრიალა და ღია ფერის სხვადასხვა ზომის თიხის ჭურჭელი. ზოგი შემკულია სიმბოლური (მაგ., მზის გამომსახველი დისკო) და დეკორ. სახეებით. იქვე იყო ოქროს მრავალი ნივთი — შტანდარტის ნაწილები, სამკაული (მძივები, საკიდები, საბნევები და სხვ.). განსაკუთრებით აღსანიშნავია ბრინჯაოს ვიწრო მახვილის აღმოჩენა, რაც სიახლეა. შუა ბრინჯაოს ხანის კავკ. მახვილები უფრო გვიანდელია, მათ წარმომავლობას ვარაუდობენ ეგეოსური მახვილებიდან, ს-ის მახვილი კი კავკ. რაპირების პროტოტიპია, რაც მის ადგილ. წარმოშობას მოწმობს.

ს-ის ბუნებრივ ბორცვზე გამოვლენილი

















სტ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი (I).* **1.** ლაქებიანი ტუნდრა. ჩრდილოეთი ტიმანი. **2.** კუნძულ დიქსონის სანაპირო. **3.** კოლის ნახევარკუნძული. **4.** მეშჩორის დაბლობი. **5.** წვრილაბზინდიან-ვაციწვერიანი სტეპი. ყაზახეთის წვრილგორაკები. **6.** მდინარე ვოლგის შუა დინება. **7.** შუა რუსეთის მაღლობი. კურსკის ოლქი. **8.** ჭაობი პოლესიეში. **9.** ქალაქ რახოვის შემოგარენი. ამიერკარპატეთი. **10.** მოძრავი ქვიშები. თურქმენეთის სსრ.
































სტ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი (II).* **1.** იალბუზი. კავკასიონი. **2.** მდინარე ფიაგდონის ხეობაში. ჩრდ. კავკასია. **3.** არარატის ვაკე. **4.** მდინარე დნეპრი ზაპოროჟიეს ოლქში. **5.** მდინარე კათუნი ალთაიში. **6.** მდინარე დონი სტანიცა ვიოშენსკაიაში. **7.** ფერღანის ველი. **8.** კავკასიონის ჩრდ. კალთაზე. **9.** ბაიკალის ტბა.















*სტ. საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი (III).* **1.** წნეხი KA 2039, დამზადებული ვორონეჟის მძიმე მექანიკური წნეხების ქარხანაში. **2.** მოსკოვის სსრ კავშირის 50 წლის სახელობის ავტომატური ხაზების ქარხანა. სახეხი ჩარხების წარმოება. **3.** მაგნიტოგორსკის მეტალურგიული კომბინატის ბრძმედები. **4.** ორენბურგის აირგადასამუშავებელი ქარხანა. **5.** ქაღალდის წარმოება ღრმა და ოფსეტური ბეჭდვისათვის კოტლასის ცელულოზა-ქაღალდის კომბინატში. არხანგელსკის ოლქი. **6.** ჩერეპოვეცის მეტალურგიული ქარხნის ბრძმედები. **7.** „როსტსელმაშის" მთავარი კონვეიერი. დონის როსტოვი. **8.** თვითმფრინავების აწყობა სარატოვის საავიაციო ქარხანაში. **9.** კამის საავტომობილო ქარხნის მთავარი კონვეიერი. თათრეთის ასსრ. **10.** ნიჟნეკამსკის ნავთობქიმკომბინატის პანორამა. თათრეთის ასსრ.

10




















სტ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი (IV)*. **1.** ხორბლის აღება კოლმეურნეობა „ზნამია ტრუდაში“. ყაზახეთის სსრ. **2.** თივის დაწნეხა კოლმეურნეობა „ვოსტოკში“. ალთაის მხარე. **3.** საკვების დამზადება საბჭოთა მეურნეობა „პელგუსოვსკიში“. ივანოვოს ოლქი. **4.** საბჭოთა მეურნეობის „ოქტომბრის 50 წელი“ მერძეველობის კომპლექსი. ლიპეცკის ოლქი. **5.** სსრ კავშირის 50 წლის სახელობის საბჭოთა მეურნეობის მეღორეობის ფერმა. კალინინის ოლქი. **6.** შაქრის ჭარხლის აღება სკკპ XXII ყრილობის სახელობის კოლმეურნეობაში. უკრაინის სსრ. **7.** ირმები ზამთრის საძოვარზე. **8.** ჩაის კრეფა წალენჯიხის საბჭოთა მეურნეობაში. საქართველოს სსრ. **9.** ბამბის დამზადება. უზბეკეთის სსრ. **10.** მაღალმთიან საძოვარზე. დაღესტნის ასსრ. **11.** ბაღი საბჭოთა მეურნეობა „პრივოლჟსკიში“. ულიანოვსკის ოლქი. **12.** საბჭოთა მეურნეობა-ქარხნის „ცვეტუშჩაია მოლდავიას“ ვენახები. **13.** მეცხვარეობის კომპლექსი კოლმეურნეობა „პობედაში“. ყირგიზეთის სსრ.











სტ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი* (V). **1.** კრეშჩატიკი. კიევი. 1947—54. არქიტექტორები ა. ვლასოვი, ა. დობროვოლსკი, ვ. ელიზაროვი, ბ. პრიიმაკი და სხვ. **2.** დიმიტრის ტაძრის სკულპტურული მორთულობა. ქვა. ფრაგმენტი. 1193 — 97. ვლადიმირი. **3.** მ უ ჰ ა მ ა დ მ უ რ ა დ ს ა მ ა რ ყ ა ნ დ ი. „სიაუშის ცეცხლით გამოცდა („შაჰნამეს“ ხელნაწერის მინიატიურა). ფრაგმენტი. 1556. უზბ. სსრ მეცნ. აკად. აღმოსავლეთმცოდნეობის ინსტიტუტი. ტაშკენტი. **4.** სმოლენსკის მოედნის ანსამბლი. მოსკოვი. 1948—72. არქიტექტორები ვ. გელფრეიხი, მ. მინკუსი და სხვ. **5.** კ. ი უ ო ნ ი. „ახალი პლანეტა“. 1921. **6.** კ უ კ რ ი ნ ი კ ს ე ბ ი. „აღსასრული“. 1947—48. **7.** ა. დ ე ი ნ ე კ ა. „მომავალი მფრინავები“. 1938. **8.** „იოანე მახარებელი“. გრავიურა ხეზე. პ. მსტისლავეცის „ოთხთავიდან“. ბელორუსია. 1575. **9.** ვ. ფ ა ვ ო რ ს კ ი. „ამბავი იგორის ლაშქრობისა“. ილუსტრაცია (გამოცემულია 1954). გრავიურა ხეზე. (5, 6, 7—ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი). **10.** გ. ნ ი ს კ ი. «კოლმეურნეობა „ზაგორიე“». 1959. რუსული მუზეუმი. ლენინგრადი. **11.** ი. ნ ი ვ ი ნ ს კ ი. „აზნეფთი“. ოფორტი. მშრალი ნემსი. 1930.



















სტ. *საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი (VI).* სცენები ოპერებიდან: **1.** მ. მუსორგსკი. „ბორის გოდუნოვი". 1948. **2.** მ. გლინკა. „ივანე სუსანინი". 1945. ორივე — დიდი თეატრი. სცენები ბალეტებიდან: **3.** ა. პეტროვი. „სამყაროს შექმნა". პ. ჩაიკოვსკის სახ. პერმის ოპერისა და ბალეტის თეატრი. 1974. **4.** ა. მელიქოვი. „ლეგენდა სიყვარულზე". 1961. **5.** ა. გლაზუნოვი. „რაიმონდა". 1938. ორივე—ს. კიროვის სახ. ლენინგრადის ოპერისა და ბალეტის თეატრი. **6.** ა. სკულტე. „თავისუფლების საქტა". ლატვიის ოპერისა და ბალეტის თეატრი. 1950. **7.** ს. პროკოფიევი. „რომეო და ჯულიეტა". დიდი თეატრი. 1946. სცენები სპექტაკლებიდან: **8.** ჰამზი. „ბობოლა და მოჯამაგირე". ჰამზის სახ. უზბეკეთის თეატრი. 1939. **9.** ნ. პოგოდინის „თოფიანი კაცი". ევგ. ვახტანგოვის სახ. თეატრი. 1937. **10.** ა. აფინოგენევი. „შიში". ა. პუშკინის სახ. ლენინგრადის აკადემიური დრამის თეატრი. 1931. **11.** ს. შანშიაშვილი. „არსენა". შ. რუსთაველის სახ. აკადემიური დრამატული თეატრი. 1936. **12.** ლ. ლეონოვი. „შემოსევა". მცირე თეატრი. 1943.


































სტ. *საგარეჯოს რაიონი (I)*· **1.** მდ. ივრის ხეობა სოფ. ვაშლოვანთან. **2.** სოფ. გომბორის ერთ-ერთი უბანი. **3.** სოფ. მანავის საერთო ხედი. **4.** სოფ. ნინოწმინდა. ნინოწმინდის გალავანი. **5.** რთველი საგარეჯოს მევენახეობის საბჭ. მეურნეობაში. **6.** სოფ. გიორგიწმინდის მეღორეობის კომპლექსი. **7.** საგარეჯოს მატყლის გადასამუშავებელი ფაბრიკა. ფარდების საქსოვი საამქრო. **8.** სოფ. უჯარმის სახელმწიფო სანერგე მეურნეობა. **9.** საგარეჯოს მეფრინველეობის ფაბრიკის საერთო ხედი. **10.** საგარეჯოს ყველკარაქის ქარხანა.






















სტ. *საგარეჯოს რაიონი (II)*. **1.** კაშხალი მდინარე იორზე. **2.** სოფელი უდაბნო. **3.** საგარეჯო. კულტურის სახლი. **4.** საგარეჯო. მესამე საშუალო სკოლა. **5.** მანავის ღვინის ქარხანა. **6.** პატარძეული. შინმოუსვლელთა მემორიალი. **7.** საგარეჯო. მევენახის სახლი. **8.** პატარძეული. გ. ლეონიძის სახლ-მუზეუმი. **9.** უჯარმა. ციხე. შუა საუკუნეები. **10.** სოფელი ხაშმი. კაწარეთი. სამება. VI—VIII სს. **11.** დავით გარეჯა. სამონასტრო კომპლექსი. VI—XVIII სს. **12, 13, 14.** დავით გარეჯა. უდაბნოს მონასტრის სატრაპეზოს კედლის მხატვრობის ნიმუშები.










და ნაწილობრივ შესწავლილია აგრეთვე ანტ. ხანის ნამოსახლარი. *ე. გოგაძე.*

**სადუღარი,** სასმელი წყლის ასადუღებელი აპარატი. ყველაზე მეტად გავრცელებულია უწყვეტი მოქმედების ს., საიდანაც ავტომატურად მოდის მხოლოდ ადუღებული წყალი. ს-ის სინონიმად ხშირად ხმარობენ მის საფირმო სახელწოდება „ტიტანის“. უშვებენ აგრეთვე პერიოდული მოქმედების (ჩასასხმელ) ს-ს. წყალი ს-ში შეიძლება გაცხელდეს ელექტროსახურებელი ელემენტებით, ორთქლით, აირული და მყარი სათბობის დაწვის ხარჯზე. მწარმოებლურობაა 180 *ლ/სთ*, ადუღებისათვის საჭირო დრო—15—20 *წთ*. ჩ ა ძ ი რ უ ლ ი ს. სპირალის ფორმის მილოვანი ელექტროსახურებელი ელემენტია.

**სადუცია,** მთა ხევის კავკასიონზე, მდ. ბურსაჭირისხევისა (გუდამაყრის არაგვის ერთ-ერთი სათავე) და სნოსწყლის (თერგის მარჯვ. შენაკადი) წყალგამყოფზე. სიმაღლე 3237 *მ*. აგებულია პლეისტოცენური დაციტებით. აქვს კლდოვანი კალთები, შემოსილია ალპ. მდელოებით. *გ. ჩანგაშვილი.*

**სადღეგრძელო,** სუფრაზე ვისიმე დღეგრძელობისათვის, კეთილდღეობისათვის წარმოთქმული სიტყვა და შესმული სასმელი. წარმოთქვამს თამადა, ვარიანტების სახით იმეორებენ თანამესუფრენიც. არსებობს ტრად. ლექსითი ს-ები, რ-ებშიც იცვლებიან ადრესატები. განასხვავებენ სალხინო და მოსაგონარ ს-ებს.

ს-ს ნიმუშები იხ. წიგნებში: ქართული ხალხური პოეზია, ტ. 5, თბ., 1976; ქართული ხალხური სიტყვიერება. პოეზია (მეგრული მასალები), თბ., 1976. *გ. ჭელიძე.*

**სადღვებელი,** კარაქის დასამზადებელი ხის ან თიხის ჭურჭელი. საქართველოში გავრცელებულია ხის ს-ების 2 სახეობა: 1. ვარია—ჰორიზონტალური, ცილინდრული ფორმის, მთლიანი ხისაგან დამზადებული, გულამოღებული და ორმხრივ დახურული ჭურჭელი. გავრცელებულია ე. წ. ბუდე ხევსურეთში, აჭარაში, მესხეთში, კახეთში, ქართლსა და რაჭაში. 2. ჩხუტბრუნელი — ვერტ., ცილინდრული ფორმის, მთლიანი ხისაგან დამზადებული, გულამოღებული, ერთი მხრიდან დახურული ჭურჭელი. მასში რძე სპეც. ფირფიტებიანი ჯოხით — ბრუნელით იდღვიბება გვხვდება თუშეთში, პირიქით ხევსურეთში, ფშავში, ჩრდ. კავკასიაში (ჩაჩნეთი, ბალყარეთი, ადიღე, ოსეთი, დაღესტანი), ცნობილია აგრეთვე რუსეთსა და ევროპაში.

ქართვ. ტომებს ჯერ კიდევ ბრინჯაოს ხანაში სცოდნიათ დღვება. მცხეთა-სამთავროს სამარხებში ნაპოვნი ს. (ძვ. წ. V ს.) საქართვ. მთიანეთში XX ს. დამდეგამდე შემორჩენილ თიხის ს-ის მსგავსია. ერთეულების სახით ს-ები საქართვ. ტერიტორიაზე ენეოლითის ხანის არქეოლ. ძეგლებშიც გვხვდება.

*ლიტ.*: მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., მთიულეთი, ტფ., 1930; ხ ა ზ ა რ ა ძ ე მ., ხის სადღვებლები, «ძეგლის მეგობარი», 1967, №12; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., თხზულებანი თორმეტ ტომად, ტ. 1, თბ., 1979. *მ. ხაზარაძე.*

**საეკლესიო აზნაური,** ეკლესიის (საკათალიკოსო და საეპარქიო საყდრები, დიდი მონასტრები) ვასალი ფეოდალი შუა საუკუნეების საქართველოში. XI ს-იდან, როდესაც ფეოდ. კლასი 2 წოდებად ჩამოყალიბდა (XI—XIII სს-ში — დიდებულები და აზნაურები, XIV—XVIII სს-ში — თავადები და აზნაურები), ს. ა-ად ითვლებოდა მხოლოდ ფეოდ. კლასის ქვედა წოდების წარმომადგენელი.

ს. ა-ებს შუა საუკ. საქართველოში ეკლესიისშვილებსა და მონასტრისშვილებს უწოდებდნენ (ვარიანტები — საყდრისშვილები, მცხეთისშვილები, ვარძიისშვილები, ქვათახევისშვილები, რუისის საყდრისშვილები, გერგეტის საყდრისშვილები, აწყურის საყდრისშვილები და სხვ.).

XIV—XVIII სს-ში საქართველოში ს. ა-თა რაოდენობა უფრო მცირე იყო, ვიდრე სამეფო და სათავადო აზნაურებისა. ადრე კი ისინი უფრო მრავალრიცხოვანი ყოფილან. ს. ა-თა შემცირება გამოიწვია საგარეო მტრების თარეშის, შინაფეოდალური აშლილობისა და სამეურნეო ნგრევის შედეგად მრავალი ეპარქიისა და მონასტრის შესუსტებამ ან სრულიად მოშლამ. ყველაზე მეტი აზნაური ჰყავდა მცხეთის საკათალიკოსო საყდარს — სვეტიცხოველს, ყველაზე ძლიერ საეკლ. სენიორიას შუა საუკ. საქართველოში (XI—XV სს-ში მას ჰქონდა დიდი რაოდენობის ყმა-მამული საქართველოს ყველა კუთხეში, ხოლო XVI—XVIII სს-ში — ქართლ-კახეთში). ამ ყმა-მამულს განაგებდნენ ს. ა-ები, რ-ებსაც მეფისაგან და კათალიკოსისაგან ბოძებული ჰქონდათ სხვადასხვა სამოხელეო პატივი. მაგ., XVII—XVIII სს-ში კათალიკოსის სახლთუხუცესის ხელი მემკვიდრეობით ეპყრათ სვეტიცხოვლის აზნაურებს მაღალაშვილებს, ხოლო საკათალიკოსო სარდლობა სვეტიცხოვლის აზნაურებს გედევანიშვილებს (მცხეთის სასარდლო ცალკე სადროშოს არ წარმოადგენდა, იგი მეფის სადროშოში შედიოდა), იყვნენ აგრეთვე ბოქაულთუხუცესები, მეჯინიბეთუხუცესები, ქადაგები, სუფრაჯები, მდივანმწიგნობრები, ნაზირები, სოფლების მოურავები, მეღალე-მებალახეები და სხვ.

1783 ტრაქტატზე დართული სიის მიხედვით, იმდროინდელ ქართლში იყო სამეფო აზნაურის 82, სათავადო აზნაურის 188, ხოლო ს. ა-ის მხოლოდ 17 სახლი. ეს სია, რა თქმა უნდა, ნაკლულია, მაგრამ მაინც იძლევა მიახლოებით წარმოდგენას ს. ა-ების შეფარდებაზე სამეფო და სათავადო აზნაურებთან.

ს. ა-ის უშუალო სენიორები (პატრონები, ბატონები) იყვნენ ამ საეკლ. სენიორიის მეთაურები — კათალიკოსი, ეპისკოპოსები ან მონასტრების წინამძღვრები. თავის მხრივ ეპისკოპოსებისა და წინამძღვრების უშუალო სენიორები იყვნენ მეფე, კათალიკოსი ან თავადები (იმის მიხედვით, თუ სად შედიოდა ეს სასაყდრო თუ სამონასტრო სენიორია ტერიტორიულად: სამეფო დომენში, საკათალიკოსო მამულში თუ სათავადოში). ყველა ს. ა-ის (მ. შ. საკათალიკოსო აზნაურებისაც) უმაღლესი სენიორი კი მეფე იყო. თვით ეკლესიის უფლებებს ს. ა-ებზე დიდად ზღუდავდა მეფე, ის რეალურად ახორციელებდა მათზე სენიორულ უფლებებს (ყმა-მამულისა და სამოხელეო პატივის ბოძება თუ ჩამორთმევა, გასამართლება-დასჯა და სხვ.). განსაკუთრებით ითქმის ეს კახეთის ს. ა-ებზე (ალავერდის, ღვთაებისა და სხვ. საყდრები), სადაც ყველა ეპისკოპოსი მეფის უშუალო ვასალი იყო.

საეკლ. აზნაურობა საქართველოში გაუქმდა რუსეთთან შეერთების შემდეგ. 1811 მთავრობამ ს. ა-ები მათი ყმა-მამულიანად სახაზინო უწყებაში ჩარიცხა. 1833-იდან ყველა აზნაური გაუთანაბრეს რუსეთის „დვორიანსტვოს“.

*წყარო*: გედევანიანთ გვარი XVIII ს-ში. წერილი იონა მიტროპოლიტისა, ს. კაკაბაძის გამოც., ტფ., 1914; სამხრეთ საქართველოს ისტორიის მასალები (XV—XVI სს.), ქრ. შარაშიძის გამოც., თბ., 1961; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2—3, თბ., 1965—70.

*ლიტ.*: ა კ ო ფ ა შ ვ ი ლ ი გ., სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან XV—XVIII სს. ქართლში (აზნაურთა ფენა), თბ., 1965; მ ი ს ი ვ ე, აზნაურთა ფენა XV—XVIII სს. კახეთში, «მაცნე», 1968, №3; კ ლ ი მ ი ა შ ვ ი ლ ი ა., საეკლესიო ლაშქრის საკითხისათვის ფეოდალურ საქართველოში, «ხელნაწერთა ინ-ტის მოამბე», 1961, ტ. 3. *ნ. შოშიაშვილი.*

**საეკლესიო განხეთქილება კავკასიაში,** უთანხმოება ამიერკავკასიის ეკლესიებს შორის ქრისტოლოგიური დოგმატიკის საკითხებზე, რ-იც VII ს. დამდეგს მათ შორის ოფიც. ურთიერთობის გაწყვეტით დამთავრდა. უთანხმოების რეალური საფუძველი სხვადასხვა საგარეო პოლიტ. ორიენტაცია იყო.

ერთიანი რელიგ. პლატფორმა ქართულმა, სომხურმა და ალბანურმა ეკლესიებმა პირველად *დვინის საეკლესიო კრებაზე* (506) აღიარეს. კრებამ მხარი დაუჭირა ბიზანტიის კეისართა დიოფიზიტ-მონოფიზიტთა შემრიგებლურ პოლიტიკას. თანდათან ახლო აღმ-ში ნათლად გამოიკვეთა აღმოსავლეთის იმპერიების რელიგ.-პოლიტიკა. მცირე ხნის მერყეობის შემდეგ ბიზანტიამ მხარი დაუჭირა ქალკედონიტობას, ხოლო ირანმა—მონოფიზიტობას. შესაბამისად, კავკასიის ქვეყნებს, რ-თაც უკვე დაკარგული ჰქონდათ დამოუკიდებლობა, უნდა გაერკვიათ თავიანთი პოლიტ. ორიენტაცია და მასთან მჭიდროდ დაკავშირებული მრწამსი. უთანხმოების პირველი ნიშნები VI ს. II ნახ. დასაწყისში გაჩნდა, როდესაც სომხ. ეკლესიამ ირანის უზენაესობა აღიარა და დვინის ადგილ. კრებაზე მონოფიზიტობის მემარცხენე მიმდინარეობა (ივლიანიტობა) გამოაცხადა თავის ოფიც. მრწამსად. ქართლისა და ალბ. ეკლესიებმა დვინის კრების განსაზღვრებებს მხარი არ დაუჭირეს, არ დაგმეს ქალკედონის კრება, მაგრამ არც ანტიმონოფიზიტობას დაადგნენ აქტიურად. ირან. იმპერიამ VI ს. 60-იანი წწ. მიწურულს კიდევ სცადა ბიზანტ. საწინააღმდეგოდ ერთიანი მონოფიზიტური ბანაკი შეეკრა ამიერკავკასიაში. ამ ცდას მხოლოდ ნაწილობრივი წარმატება მოჰყვა შედეგად: მონოფიზიტობა აღიარეს ქართლისა და ალბ. სომხეთთან სასაზღვრო პროვინციების შერეული მოსახლეობის მქონე სომხურენოვანმა თემებმა. სამაგიეროდ ამავე საუკუნის მიწურულს სომხ. ეკლესიას დროებით ჩამოსცილდა ტაოს საეპისკოპოსო.

VI ს. ბოლოს ქართლის ეკლესიას სათავეში ჩაუდგა წარმოშობით ქართველი, მაგრამ სომხ. მონოფიზიტური წრეებიდან გამოსული კათალიკოსი *კირონ I*. სომხ. პატრიარქის ვარაუდით ამ აქტს ქართლში მონოფიზიტთა პოზიციები უნდა გაემაგრებინა. პირიქით კი მოხდა, კირონმა დაიწყო დიდი ეროვნ.-რელიგ. პროგრამის განხორციელება, რ-საც მიზნად ჰქონდა შერეული მოსახლეობის პროვინციების სრული გაქართველება და საქართველოს ერთიანობისათვის იდეოლოგიურად ნიადაგის შემზადება. VII ს. დასაწყისში ახლო აღმოსავლეთში ისეთი პოლიტ. სიტუაცია შეიქმნა, რომ ქართლს ირანის რელიგ. ზეგავლენისაგან გამოსვლა და საეკლ. დამოუკიდებლობის შენარჩუნება მხოლოდ ქალკედონიტობის ოფიც. აღიარებით შეეძლო. ს. გ. კ. გარდაუვალი გახდა. 604—609 ქართლის და სომხეთის ეკლესიების მეთაურთა შორის გაცხოველებული მიმოწერა მიმდინარეობდა რელიგ. და ეროვნ. საკითხებზე. შეთანხმებას ვერ მიაღწიეს. სომხ. ეკლესიამ ურთიერთობა გაწყვიტა ქართლისა და ალბ. ეკლესიებთან. VII ს-ში ჯერ ირანის, ხოლო შემდეგ ბიზანტ. ზემოქმედებით კიდევ 2-ჯერ მოხერხდა ამიერკავკ. ეკლესიების ერთი მრწამსით გაერთიანება. VIII ს. 20-იან წლებში კავკასიაში საბოლოოდ გაფორმდა 2 იდეოლოგიური ბანაკი: ქალკედონიტური (ქართლი) და მონოფიზიტური (სომხეთი და ალბანეთი). იხ. აგრეთვე სტ. *ეპისტოლეთა წიგნი*.

*წყარო*: ა რ ს ე ნ ი ს ა ფ ა რ ე ლ ი, განყოფისათვს ქართველთა და სომეხთა, ზ. ალექსიძის გამოც., თბ., 1980; ეპისტოლეთა წიგნი, ზ. ალექსიძის გამოც., თბ., 1968; უ ხ ტ ა ნ ე ს ი, ისტორია გამოყოფისა ქართველთა სომეხთაგან, ზ. ალექსიძის გამოც., თბ., 1975.

*ლიტ.*: ა ლ ე ქ ს ი ძ ე ზ., რელიგიური სიტუაციის შესახებ VI ს-ის კავკასიაში, «მაცნე. ისტორიის, არქეოლოგიის, ეთნოგრაფიისა და ხელოვნების ისტორიის სერია», 1974, №1; Д ж а в а х о в И. А., История церковного

разрыва между Грузией и Арменией в начале VII века, «Известия Академии наук», VI серия, 1908, № 5. *ზ. ალექსიძე.*

**საეკლესიო გლეხები,** XI–XVIII სს. ფეოდალური რუსეთის გლეხები, რ-ებიც ფართო გაგებით ეკუთვნოდნენ ეკლესიას: მიტროპოლიტს (მოგვიანებით პატრიარქს და შემდგომ — სინოდს), მონასტრებსა და ეკლესიებს; ვიწრო გაგებით — დამოკიდებული სოფლის მოსახლეობა კათედრალური და სამონასტრო ტაძრებისა, აგრეთვე სამრევლო ეკლესიებისა. იხ. *სამონასტრო გლეხები.*

**საეკლესიო კრებები,** ქრისტიანული რელიგიის უმაღლესი სამღვდელოების მსოფლიო კრებები. იხილავდნენ ღვთისმეტყველების, კულტის, დისციპლინარულ და სხვ. საკითხებს. ს. კ. იმართებოდა IV ს-იდან, რომის იმპერიის მიერ ქრისტიანობის ოფიც. რელიგიად გამოცხადების შემდეგ. იწვევდნენ ჯერ რომის, შემდგომ ბიზანტ. იმპერატორები. ადრეულ შუა საუკუნეებში ს. კ-ზე შემუშავდა საეკლ. დოგმატიკა და სამართლის ნორმები, რ-შიც აისახა ეკლსიის ფეოდ. ინ-ტად ჩამოყალიბების პროცესი. ლატერანის I ს. კ-იდან (1123) მოყოლებული, ს. კ. კათოლ. უმაღლესი სამღვდელოების ყრილობებს წარმოადგენდა და მსოფლიო ს. კ-ად მხოლოდ რომის კათოლიკური ეკლესიის მიერ არის მიჩნეული. ს. კ-ს რომის პაპები იწვევდნენ და რომის პაპის მიერ ამ კრებების გადაწყვეტილებების დამტკიცების შემდეგ სავალდებულო ხდებოდა ყველა მორწმუნე კათოლიკესათვის. ს. კ.: *ნიკეის საეკლესიო კრებები;* კონსტანტინოპოლის I ს. კ., 381 (წმინდა სულის ღვთაებრიობის საკითხი); ქ. ეფესოს ს. კ., 431 (ნესტორიანელობის საკითხი); *ქალკედონის საეკლესიო კრება;* კონსტანტინოპოლის II ს. კ., 553 (ნესტორიანელთა თხზულებათა განკიცხვა); კონსტანტინოპოლის III ს. კ., 680–681; კონსტანტინოპოლის IV ს. კ., 869 (ფოტიოსის მწვალებლობა); ლატერანის I ს. კ., 1123 (ინვესტიტურის საკითხი); ლატერანის II ს. კ., 1139 (არნოლდ ბრეშიელის განკიცხვა); ლატერანის III ს. კ., 1179 (რომის პაპის არჩევნების წესი); ლატერანის IV ს. კ., 1215 (ვალდენსები და ალბიგოელები); ლიონის I ს. კ., 1245 (ფრიდრიხ II ჰოენშტაუფენის განკვეთა); ლიონის II ს. კ., 1274 (უნია მართლმადიდებლურ ეკლესიასთან); ვიენის ს. კ., 1311–12 (ტამპლიერების ორდენის გაუქმება); კონსტანცის ს. კ. 1414–18 („ბოლო მოეღო დიდ განხეთქილებას", იან ჰუსის დასჯა, ჯ. უიკლიფის განკიცხვა); ბაზელის ს. კ., 1431–43 (ფლორენციის უნია 1439); ლატერანის V ს. კ., 1512–17 (საეკლესიო რეფორმა); ტრიენტის ს. კ., 1545 — 63 (პროტესტანტიზმთან ბრძოლა. კონტრრეფორმაცია); *ვატიკანის საეკლესიო კრებები.*

**საეკლესიო მუსიკა,** ქრისტიანული საეკლესიო ღვთისმსახურების თანმხლები მუსიკა. საფუძვლად უდევს რელიგ. ხასითის ტექსტები:

მართლმადიდებლურმა, კათოლ., პროტესტანტულმა და სხვ. ქრისტ. ეკლესიებმა ლიტურგიკის მუზიცირების თავისებური ფორმები შეიმუშავეს. თავის მხრივ მართლმადიდებლური ლიტურგიკაც (იმისდა მიხედვით თუ რომელ ავტოკეფალიას ექვემდებარება) სხვადასხვაგვარია, მაგ.: ანტიოქიური, ბერძნ., სერბ., ბულგ., ქართ., რუს. და სხვ. ცალკეულ ერებში ლიტურგიკამ და მასთან დაკავშირებულმა მუსიკამაც გარკვეული ცვლილებები განიცადა. შუა საუკ. საქართველოში გავრცელებული იყო კანონიკური გალობა, ხოლო XVI–XVII სს-იდან შემოიღეს ახ. სახის — *ჭრელებზე* აგებული საგალობო სისტემა. ქართ. კანონიკური საგალობლები ძირითადად ბერძნ. სისტემას ემყარებოდა, ხოლო ჭრელების სისტემის საფუძველს კი მრავალხმიანობა და ქართ. ხალხ. მუსიკა შეადგენდა. მართლმადიდებლურ ეკლესიებში ლიტურგიკის დროს გალობა საკრავის გარეშე სრულდებოდა.

კათოლ. ს. მ-ის საფუძველი გრიგორიანული ქორალია (ლათ. ენაზე), რ-იც სრულდება შემდეგი მუს. ფორმებით: ორგანუმი, *მოტეტი, მადრიგალი,* ფსალმუნები, ჰიმნები, *მესა*, რეკვიემი, მაგნიფიკატი, ტედეუმი და სხვ. გალობენ პროფესიონალი მომღერლები საკრავის თანხლების გარეშე (a cappella), ან გუნდი საკრავების ანსამბლთან თუ ორგანთან ერთად.

ისტორიულად, მუს. კულტურის განვითარების გარკვეულ ეტაპზე ს. მ-მ დიდი გავლენა მოახდინა პროფ. და ხალხ. შემოქმედებაზე. თავის მხრივ ხალხ. სიმღერებმაც დიდი როლი შეასრულა ს. მ-ის ფორმირებაში, ეს განსაკუთრებით ნათლად ჩანს ქართ. ს. მ-ში.

**საეკლესიო სამართალი,** ეკლესიის მიერ დადგენილი ან სახელმწიფოსაგან სანქციონირებული წესების სისტემა, რ-იც განსაზღვრავს ეკლესიის შინაგან სტრუქტურასა და საეკლესიო ორგანიზაციას, მორწმუნეებსა და სახელმწიფოს შორის ურთიერთობას. ს. ს. არ არსებობს იმ ქვეყნებში, სადაც ეკლესია გამოყოფილია სახელმწიფოსაგან (იხ. *ეკლესიის გამოყოფა სახელმწიფოსაგან*). ს. ს. განსხვავდება *კანონიკური სამართლისაგან*. ს. ს. შეიძლება ისეთ ნორმებს შეიცავდეს, რ-ებიც კანონიკურ სამართალში არ არის.

ფეოდ. საქართველოში ს. ს. ხელს უწყობდა ქართ. მართლმადიდებლური ეკლესიის წარმატებულ ფუნქციონირებას. ქართ. მართლმადიდებლური ეკლესიის გაბატონებული მდგომარეობა ქვეყანაში არ გამორიცხავდა სხვა სარწმუნოების სას. პირთა უფლებას, ჰქონოდათ საკუთარი სამლოცველოები, შეესრულებინათ საკუთარი რიტუალები და სხვ. ს. ს-ის ნორმებით წესრიგდებოდა საოჯახო და საქორწინო სამართ. საკითხები. ს. ს-ს ექვემდებარებოდა აგრეთვე სას. პირების დანაშაულთა და გადაცდომათა განსჯა, დავა საეკლ. ქონების შესახებ. ქართ. ს.ს-ის მნიშვნელოვანი ძეგლებია *რუის-ურბნისის კრების ძეგლისწერა,* „მცნებაჲ სასჯულოჲ" (XV ს.), *კათალიკოსთა სამართალი,* „მცნება მღუდელთათვის" (1768) და სხვ.

*წყარო:* ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 3, თბ., 1970.

*ლიტ.:* Клочков В. В., Религия, государство и право, М., 1978; Павлов А. С., Курс церковного права, М., 1902. *გ. ნადარეიშვილი.*

**საეკლესიო-სამრევლო სკოლები,** დაწყებითი სკოლის ერთ-ერთი სახე რევოლუციამდელ რუსეთში. ემსახურებოდა ახალგაზრდობის რელიგ. განათლებას. ასწავლიდნენ ძირითადად დაბალი სას. განათლების მქონე პირები. ოქტ. რევ. შემდეგ რელიგ. სკოლების ლიკვიდაციის შედეგად ყველა ს.-ს. ს. დაიხურა.

**საეკლესიო ქორწინება,** ეკლესიაში დაქორწინება რელიგიური წეს-ჩვეულებით. ზოგ ქვეყანაში (მაგ., დიდი ბრიტანეთი) დაქორწინების სამოქალაქო ფორმასთან ერთად დასაშვებია ს. ქ-ც, ზოგში კი (მაგ., ესპანეთი) ს. ქ. დაქორწინების აუცილებელი ფორმაა. სსრკ-ში ს. ქ-ს არავითარი სამართ. მნიშვნელობა არა აქვს. დაქორწინება ფორმდება მოქალაქეობრივი მდგომარეობის აქტების ჩამწერ სახელმწ. ორგანოში (საქ. სსრ საქორწინო და საოჯახო კოდ., მ. 13).

**საელჩო,** ერთი სახელმწიფოს მუდმივი დიპლომატიური წარმომადგენლობა მეორე სახელმწიფოში, რ-საც სათავეში უდგას ელჩი ან I კლასის რომელიმე სხვა დიპლომატიური წარმომადგენელი. ს-ს სამართ. რეჟიმი გათვალისწინებულია ვენის 1961 კონვენციაში დიპლ. ურთიერთობათა შესახებ.

**საელჩო სამართალი,** იხ. *დიპლომატიური სამართალი.*

**საემისიო ბანკი,** იხ. *ცენტრალური საემისიო ბანკი.*

**საერთაშორისო ანგარიშსწორება,** ანგარიშსწორება სხვადასხვა ქვეყნის საწარმოებს, დაწესებულებებს, ბანკებსა და ცალკეულ პირებს შორის. ს. ა. დაკავშირებულია საგარეო ვაჭრობასთან, კრედიტთან, ინვესტიციებთან, სატრანსპ. მომსახურებასთან, ტურიზმთან, საზღვარგარეთ დიპლ. წარმომადგენლობის შენახვასთან, დელეგაციების მივლინებებთან, აგრეთვე საზღვარგარეთ სახსრების (მოგება, ჰონორარი, პენსია, ალიმენტი და ა. შ.) გაგზავნის სხვა გზებთან.

კაპიტალ. ქვეყნებს შორის ს. ა-ს ახასიათებს ფულადი სახსრების დიდი სპეკულაციური მოძრაობა, რაც კაპიტალიზმის სავალუტო კრიზისის გამწვავების კვალდაკვალ უფრო და უფრო ფართო მასშტაბს იღებს.

ს. ა-ის მექანიზმი ჩამოყალიბდა თანდათანობით, საერთაშ. ეკონ. კავშირების განვითარებასთან ერთად. მასში მთავარი ადგილი უკავია საგარეო ვაჭრობის ანგარიშებს. თავდაპირველად ს. ა. ხორციელდებოდა ნაღდი ფულის გადახდის გზით. საერთაშ. ვაჭრობის მოცულობის ზრდის, სამეურნეო კავშირების გართულების, კრედიტის გაფართოების, მიმოქცევისა და გადახდის საკრედიტო საშუალებათა განვითარების შედეგად ამჟამად ს. ა-ის მეტი წილი ბანკების მეშვეობით უნაღდო ანგარიშსწორების წესით ხორციელდება.

სოციალ. ქვეყნებს შორის ს. ა-ში ფართოდ იყენებენ ვალდებულებათა ურთიერთჩათვლას, რასაც შესაძლებელს ხდის ს. ა-ის გეგმაზომიერი ხასიათი, ეკონ. თანამშრომლობის სტაბილური, ხანგრძლივი პერიოდისათვის გათვალისწინებული ფორმები. სოციალ. ქვეყნები ანგარიშსწორების ამ ფორმას ფართოდ იყენებენ განვითარებად ქვეყნებთან ურთიერთობის დროსაც. კაპიტალ. ქვეყნებთან ს. ა. ხორციელდება ორმხრივი საგადასახდელო შეთანხმების საფუძველზე, რ-შიც ნაჩვენებია საანგარიშსწორებო ვალუტა, ანგარიშსწორების წარმოების წესი, რეჟიმი და ა. შ.

ს. ა-ის საშუალებებია: სატელეგრაფო და საფოსტო საგადასახდელო დავალება, ჩეკი, საინკასაციო დავალება, აკრედიტივი და სხვ.

**საერთაშორისო ანგარიშსწორების ბანკი** (Bank for International Settlements-Bis), 1930 შვეიცარიაში (ბაზელში) დააარსეს კაპიტალ. ქვეყნების ცენტრ. და კერძო ბანკებმა. 1968 მასში მონაწილეობდნენ ევრ. ყველა კაპიტალ. და სოციალ. ქვეყნების ცენტრ. ბანკები, სსრკ-ისა და გდრ-ის გარდა. ს. ა. ბ. არის კაპიტალიზმის მსოფლიო სავალუტო სისტემის ინტერესთა განხორციელების ორგანო (იხ. *სავალუტო კრიზისი*), რადგან მისი აქციების ძირითად ნაწილს წამყვანი კაპიტალ. ქვეყნები ფლობენ.

ს. ა. ბ-ის ფუნქციები შეზღუდულია: არა აქვს უფლება გამოუშვას ბანკნოტები, მისცეს სესხი მთავრობებს და ა. შ. იგი ყიდულობს და ყიდის ოქროს, უცხ. ვალუტას, ობლიგაციებს, ახორციელებს კლირინგს *ევროპის სავალუტო შეთანხმების* ფარგლებში. არის *საერთაშორისო სავალუტო ფონდისა* და *რეკონსტრუქციისა და განვითარების საერთაშორისო ბანკის* დამხმარე ორგანო. იგი შესანახად იღებს ოქროს ცენტრ. ბანკებისაგან, ცვლის მათთან კრედიტს ოქროს ან მოკლევადიან ვალდებულებათა გირავნობით და ა. შ.

**საერთაშორისო არხები,** ღია ზღვების შემაერთებელი საერთაშ. მნიშვნელობის ხელოვნური წყალსავალი გზები, რ-ებიც განლაგებულია განსაზღვრული სახელმწიფოების ტერიტორიების ფარგლებში, მათი ტერიტორიების განუყოფელ ნაწილს შეადგენს და სარგებლობს ყველა სახელმწიფო ეროვნული კანონმდებლობის, საერთაშ. ხელშეკრულებებისა და ჩვეულებე-

ბის შესაბამისად (სუეცის არხი, პანამის არხი, კილის არხი, კორინთის არხი). ს. ა-ის საერთაშ. სამართ. რეჟიმს საფუძვლად უდევს შემდეგი პრინციპები: ს. ა. ღიაა ყველა ქვეყნის სავაჭრო გემებისა და სამხ. ხომალდებისათვის (ზოგჯერ ნებართვითი წესის დაცვით როგორც სამხ. ხომალდებისათვის — კილის არხი, ისე, სავაჭრო გემებისათვის — კორინთის არხი); მოსარგებლე სახელმწიფოები ვალდებული არიან პატივი სცენ იმ სახელმწიფოს სუვერენულ უფლებებს, რ-ის ტერიტორიაზეც გადის ს. ა., დაიცვან ს. ა-ით სარგებლობისათვის დადგენილი წესები, კერძოდ, გადაიხადონ დადგენილი გადასახადი და სხვ. *რ. დეკანოზოვი.*

**საერთაშორისო ასტრონომიული კავშირი** (საკ), სამეცნიერო კავშირების საერთაშორისო საბჭოში შემავალი სამეცნიერო საზოგადოება. შეიქმნა 1919. შედის 49 ქვეყანა (1980), მ. შ. სსრკ-იც (1935-იდან). საკ-ის ძირითადი ამოცანებია: ასტრონ. გამოკვლევებისათვის ხელშეწყობა, ამ დარგში საერთაშ. კოოპერაციის ორგანიზება, ასტრონ. ინტერესთა დაცვა საერთაშ. ორგანიზაციებში. საკ-ში შექმნილია ალმასრ. კომიტეტი და სამუშაო კომისიები ასტრონ. სხვადასხვა დარგში (1982 წ.—60 კომისია). კომისიები ასრულებენ საერთაშ. მასშტაბით საკოორდინაციო სამუშაოებს. საკ-ის მუშაობას ხელმძღვანელობენ საკ-ის გენ. ასამბლეები, რ-ებიც რეგულარულად იკრიბებიან 3 წელიწადში ერთხელ საკ-ის ერთ-ერთ წევრ ქვეყანაში (1958-ში — მოსკოვში). საბჭ., მ. შ. ქართველი, ასტრონომები სისტემატურად მონაწილეობენ საკ-ის მუშაობაში. 1976 — 82 საკ-ის ვიცე-პრეზიდენტი იყო ე. *ხარაძე.*

**საერთაშორისო ბიოლოგიური პროგრამა** (სბპ ; International Biological Program — IBP), სბპ-ის მიზანია გამოავლინოს ორგ. ნივთიერებათა განლაგების და აღწარმოების კანონზომიერებები ადამიანის მიერ მათი რაციონალური გამოყენებისა და მაქსიმალური პროდუქტიულობის მისაღებად ფართობის ერთეულზე ბუნებრივსა და კულტ. პირობებში. ამასთან დაკავშირებით, სბპ გულისხმობს მცენარეული და ცხოველური ორგანიზმების და მათი თანასაზოგადოებების ბიოლოგ. პროდუქტიულობის ყველა ბუნებრივი ფაქტორის, აგრეთვე სხვადასხვა პირობებისადმი ადამიანის ადაპტაციის (უკიდურესი ჩრდილოეთი, მაღალმთიანი რ-ნები და მისთ.) შესწავლას. სბპ-ის დევიზია „ბიოსფეროს პროდუქტიულობის ბიოლოგიური საფუძვლები და კაცობრიობის კეთილდღეობა“. ბუნებრივი და ადამიანის მიერ შექმნილი მცენარეთა და ცხოველთა თანასაზოგადოების *ბიოლოგიური პროდუქტიულობის* შემსწავლელი მრავალწლიანი საერთაშორისო პროგრამა ითვალისწინებს გლობალურ კვლევას დედამიწის მასშტაბით. სბპ-ის წინასწარი ვარიანტი შეიმუშავა 1960 ბიოლ. მეცნ. საერთაშ. კავშირმა და სამეცნ. კავშირების საერთაშ. საბჭომ. იგი განიხილეს 1961 ბიოლ. მეცნ. საერთაშ. კავშირის გენ. ასამბლეაზე ამსტერდამში, რის შედეგადაც შეიქმნა სბპ-ის განმახორციელებელი სპეც. კომიტეტი, რ-ის შემადგენლობაში შევიდნენ ბიოლ., ბიოქიმ., ფიზიოლ. და გეოგრ. საერთაშ. კავშირების წარმომადგენლები. 1964 სბპ-ის გენ. ასამბლეამ პარიზში დაამტკიცა სბპ-ის წესდება და მისი საქმიანობის ძირითადი მიმართულებანი. სბპ-ის მონაწილეები არიან ეროვნ. მეცნ. აკადემიები ან მათი ანალოგიური დაწესებულებები, მის მუშაობაში მონაწილეობს აგრეთვე, სამეცნ. კავშირების საერთაშ. საბჭო, ბიოლ. მეცნ. საერთაშ. კავშირი, საერთაშ. ბიოქიმ. კავშირი, ფიზიოლ. მეცნ. საერთაშ. კავშირი და საერთაშ. გეოგრ. კავშირი. სბპ-ს ხელმძღვანელობს სპეც. კომიტეტი და მისი ბიურო, რ-იც ანგარიშვალდებულია გენ. ასამბლეის წინაშე. კომიტეტის შემადგენლობაში არიან პრეზიდენტი — 1969-მდე ჟ. ბერი (შვეიცარია), 1969-იდან ფ. ბურლიერი (საფრანგეთი), ვიცე-პრეზიდენტი, სამეცნ. დირექტორი, კავშირების წარმომადგენლები, სექციური კომიტეტების ხელმძღვანელები, საფინანსო კომიტეტის თავ-რე და მთელი რიგი ქვეყნების რეგიონალური წარმომადგენლები. სსრკ-ში შექმნილია სბპ-ის ჩატარების საბჭ. ეროვნ. კომიტეტი. სბპ ხორციელდება 7 სექციის საშუალებით (აღინიშნება ლათ. ასოებით): PT — ხმელეთის თანასაზოგადოებათა პროდუქტიულობა, PP — პროდუქტიული პროცესები, CT — ხმელეთის თანასაზოგადოებათა დაცვა, PF — მტკნარი წყლების თანასაზოგადოებათა პროდუქტიულობა, PM — ზღვის თანასაზოგადოებათა პროდუქტიულობა, HA — ადამიანის ადაპტაცია, UM — ბიოლ. რესურსების გამოყენება და აღწარმოება; გარდა ამისა შექმნილია სპეც. პროექტები. სამეცნ. მნიშვნელობის შიგა წყლების დასაცავად („აკვა“), ჭაობებისა და ტორფნარების შესასწავლად და დასაცავად („ტელმა“). სბპ-ის მიმდინარეობის ინფორმაციისათვის გამოდის კომიტეტის ბიულეტენი „სბპ ახალი ამბები“ („IBP“ 1964-დან) და საინფორმაციო ფურცელი „ბიოსფერო“ („The Biosphere“ 1967-იდან). ბიურო იკრიბება წელიწადში ორჯერ, კომიტეტი — ერთხელ, გენ. ასამბლეა — 2 წელიწადში ერთხელ. *რ. ჟორდანია.*

**საერთაშორისო გეოლოგიური კონგრესი,** გეოლოგების საერთაშორისო სამეცნიერო გაერთიანება, რ-ის ამოცანაა დედამიწის შემსწავლელ მეცნიერებათა დარგის თეორიულ და პრაქტიკულ კვლევათა ხელის შეწყობა და სამეცნიერო ინფორმაციის ურთიერთშორის გაცვლა. ს. გ. კ. დაარსდა 1875. წესდების მიხედვით ს. გ. კ-ის სესია ტარდება 3—4 წელიწადში ერთხელ, ყოველი მომდევნო — სხვა ქვეყანაში და ეძღვნება გარკვეულ სამეცნ. თემატიკას. სულ ჩატარდა (1984) 27 სესია (იხ. ცხრ.), სესიების მუშაობის ერთ-ერთი მნიშვნელოვანი ფორმაა გეოლ. ექსკურსიები, რ-თა საშუალებით სესიის მონაწილენი ეცნობიან იმ ქვეყნის გეოლ. აგებულებას, სადაც მიმდინარეობს სესია. სესიაზე მოსმენილი ან წარდგენილი მოხსენებები გამოიცემა კრებულებად. ს. გ. კ-ის ოფიც. ენებია: რუს., ინგლ., გერმ., ფრანგული, იტალიური და ესპანური. სესიაზე საუკეთესო სამეცნ. ნაშრომს, რ-მაც ხელი შეუწყო გეოლ. მეცნიერების ამა თუ იმ დარგის პროგრესს, ენიჭება პრემია. ს. გ. კ-ის საქმიანობის შედეგად შესაძლებელი გახდა საერთაშ. გეოლ. და ტექტონ. რუკების გამოცემა, სამეცნ. ტერმინოლოგიის უნიფიკაცია. XXI სესიაზე 1960 დაარსდა *გეოლოგიურ მეცნიერებათა საერთაშორისო კავშირი.* *თ. მგელიაშვილი.*

საერთაშორისო გეოლოგიური კონგრესის სესიები:

| | |
|---|---|
| I — 1878, | პარიზი |
| II — 1881, | ბოლონია |
| III — 1885, | ბერლინი |
| IV — 1888, | ლონდონი |
| V — 1891, | ვაშინგტონი |
| VI — 1894, | ციურიხი |
| VII — 1897, | პეტერბურგი |
| VIII — 1900, | პარიზი |
| IX — 1903, | ვენა |
| X — 1906, | მეხიკო |
| XI — 1910, | სტოკჰოლმი |
| XII — 1913, | ოტავა |
| XIII — 1922, | ბრიუსელი |
| XIV — 1926, | მადრიდი |
| XV — 1929, | პრეტორია |
| XVI — 1933, | ვაშინგტონი |
| XVII — 1937, | მოსკოვი |
| XVIII — 1948, | ლონდონი |
| XIX — 1952, | ალჟირი |
| XX — 1956, | მეხიკო |
| XXI — 1960, | კოპენჰაგენი |
| XXII — 1964, | დელი |
| XXIII — 1968, | პრაღა |
| XXIV — 1972, | მონრეალი |
| XXV — 1976, | სიდნეი |
| XXVI — 1980, | პარიზი |
| XXVII — 1984, | მოსკოვი |

**საერთაშორისო გეოფიზიკური წელი,** პერიოდი 1957 წ. 1 ივლ-იდან 1958 წ. 31 დეკ-მდე (18 *თ*), რ-ის განმავლობაში 67 ქვეყანა მთელ დედამიწაზე ერთიანი პროგრამითა და მეთოდიკით ატარებდა გეოფიზიკურ დაკვირვებებსა და გამოკვლევებს. ს. გ. წ-ის წინამორბედი იყო ადრე ჩატარებული ორი *საერთაშორისო პოლარული წელი.* ს. გ. წ-ის ჩატარებას ხელმძღვანელობდა სპეც. კომიტეტი, რ-ის თავ-რე იყო ს. *ჩეპმენი.* კვლევა გაგრძელდა 1959 საერთაშორისო გეოფიზ. თანამშრომლობის სახელწოდებით. ს. გ. წ-ის ჩატარება დაუკავშირდა მზის აქტიურობის მაქსიმუმის პერიოდს; მის პროგრამაში შედიოდა რაეროლოგიური, მეტეოროლ., ოკეანოგრაფიული, გლაციოლოგიური, მაგნ., გრავიმეტრიული და სეისმური დაკვირვებები; ინტენსიურად იკვლევდნენ ატმოსფეროს ზედა ნაწილს. განსაკუთრებული მნიშვნელობა ჰქონდა ანტარქტიკის გამოკვლევას, სადაც სხვადასხვა ქვეყანამ დაკვირვებებისათვის ბაზები დააარსა (მაგ., სსრკ-ის ობსერვატორია „მირნი“). ჩატარდა ექსპედიციები ანტარქტიდის შიგა რ-ნებში. ინტენს. კვლევა მიმდინარეობდა ოკეანეებში. არქტიკაში მცურავ ყინულებზე სსრკ-მა და აშშ-მა გამართა რამდენიმე ობსერვატორია. ს. გ. წ-ის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი მოვლენა იყო სსრკ-ის მიერ დედამიწის პირველი ხელოვნური თანამგზავრის გაშვება (1957 წ. 4 ოქტ.). ს. გ. წ-ის განმავლობაში ჩატარებულ დაკვირვებათა საფუძველზე მიღებულ იქნა მნიშვნელოვანი სამეცნ. შედეგები ატმოსფეროს ფიზ., მეტეოროლ., კოსმ. სხივების ფიზ., დედამიწის მაგნეტიზმის, სეისმოლოგიის, ოკეანოლოგიის, გლაციოლოგიისა და სხვ. დარგში. მნიშვნელოვან აღმოჩენათა რიცხვს განეკუთვნება დედამიწის რადიაციული სარტყლების, სამხრ. *სიცივის პოლუსის*, იონისფეროში იონიზაციის გადიდებული სიმკვრივის ღრუბლების, ოკეანის სიღრმეში ჩქარი დინებების, უცნობი ცხოველებისა და სხვ. აღმოჩენა. ს. გ. წ-ის პირველი მეცნ. შედეგები შეაჯამეს ს. გ. წ-ის ასამბლეაზე მოსკოვში 1958. იხ. აგრეთვე სტ. *წყნარი მზის საერთაშორისო წელი.*

*ლიტ.*: Силкин Б. И., Троицкая В. А., Шевалин Н. В., Наша незнакомая планета, М., 1962.

*შ. ჯავახიშვილი.*

**საერთაშორისო გეოფიზიკური წლის ხეობა,** მყინვარული ზედაპირის ჩადაბლება აღმ. ანტარქტიდაში, ა. გ. 55° და 80° შორის. მიმართულია პრიუდსისა და მეკენზის ყურეებიდან (თანამეგობრობის ზღვა) შეფარდებითი მიუწვდომლობის პოლუსისაკენ. სიგრძე დაახლ. 1000 *კმ*, სიგანე თითქმის 600 *კმ*. ხეობის ჩრდ. ნაწილი აღმოაჩინეს აშშ-ისა (1946—47) და ავსტრალ. (1956—58) ექსპედიციებმა; სამხრ. ნაწილი პირველად გამოიკვლია ჰაერიდან საბჭ. ანტარქტ. ექსპედიციამ 1957—58.

**საერთაშორისო ეკონომიკური თანამშრომლობა,** ცალკეულ ქვეყნებს, სახელმწიფოთა ჯგუფებსა და ორ სოციალურ-ეკონომიკურ და პოლიტიკურ (სოციალისტურსა და კაპიტალისტურ) სისტემას შორის მრავალმხრივი ეკონომიკური და სამეცნიერო-ტექნიკური კავშირურთიერთობის განვითარების ობიექტური პროცესი. ს. ე. თ-ის საფუძველია შრომის საერთაშ. დანაწილება. იგი ემყარება სახელმწიფოთა დამოუკიდებლობის, თანასწორობისა და ურთიერთხელსაყრელობის პრინციპს, უფრო და უფრო აჩქარებს შრომის მსოფლიო დანაწილების პროცესს. განსაკუთრებით დიდ როლს თამაშობს თანამედროვე ეტაპზე, როცა ღრმავდება *სამეცნიერო-ტექნიკური რევოლუცია* და განუხრელად იზრდება სსრკ-ის, მთელი სოციალ. სისტემის ეკონ. ძლიერება.

ს. ე. თ-ის განვითარება ობიექტური კანონზომიერებაა. სამეცნიერო-ტექნიკური რევოლუციის პირობებში არც ერთი, თუნდაც ყველაზე განვითარებულ ქვეყანას არ ძალუძს ერთნაირი ეფექტიანობით აწარმოოს ყველა სახეობის მრავალფეროვანი პროდუქცია. ამიტომ ცალკეული ქვეყნები ან სახელმწიფოთა ჯგუფები მიისწრაფვიან შეზღუდონ გამოსაშვები პროდუქციის ნომენკლატურა და აწარმოონ იგი ისეთი მოცულობით, რომ შეძლონ დააკმაყოფილონ არა მარტო საკუთარი, არამედ სხვა ქვეყნების მოთხოვნილებაც იმ პროდუქციის გაცვლის ხარჯზე, რ-ის წარმოებაზე არიან სპეციალიზებული. ამის საფუძველზე ფართოვდება საქონელგაცვლა, ყალიბდება ერთიანი მსოფლიო მეურნეობა. თითოეული ქვეყანა უპირატესად იმ პროდუქციას უშვებს, რ-ის მაღალხარისხოვანი დამზადება, სხვა ქვეყნებთან შედარებით, მათთვის ეკონომიკურად უფრო ხელსაყრელია.

ჭეშმარიტ ეკონ. თანამშრომლობას, რ-იც ეფუძნება სახელმწიფოებისა და ხალხების სუვერენიტეტისა თუ თანასწორობის

პატივისცემასა და განუხრელად დაცვას, სათავე დაუდო სოციალიზმის დამკვიდრებამ.

მეურნ. მსოფლიო სოციალ. სისტემა არსებით გავლენას ახდენს არამარტო სოციალ. და კაპიტალ. ქვეყნების, არამედ კაპიტალ. ქვეყნებისა და განვითარებადი სახელმწიფოების ეკონ. თანამშრომლობის ხასიათზე.

ს. ე. თ-ის ფორმების გარეგნული მსგავსების მიუხედავად, სოციალ. თანამეგობრობისა და კაპიტალ. სამყაროს ქვეყნების თანამშრომლობა თავისი არსითა და ხასიათით არსებითად განსხვავდება ერთმანეთისაგან. მეურნ. კაპიტალ. სისტემის პირობებში ს. ე. თ-თვის დამახასიათებელია მონოპოლიებს, მონოპ. გაერთიანებებსა და სახელმწიფოთა შორის გაფთრებული კონკურენცია, შეურიგებელი წინააღმდეგობის გაღრმავება, უთანაბრობის კანონის მოქმედების გაძლიერება. სოციალ. ქვეყნებს შორის თანამშრომლობა კი უზრუნველყოფს თითოეული ქვეყნის ინტერესების ყოველმხრივ გათვალისწინებას, ურთიერთხელსაყრელი ორმხრივი და მრავალმხრივი ეკონ. ურთიერთობის განვითარებას, განვითარების გეგმების ურთიერთშეთანხმებასა და კოორდინაციას.

მეურნ. ორი მსოფლიო სისტემის თანაარსებობა და მათ შორის ეკონ. შეჯიბრება არ ხსნის სოციალიზმსა და კაპიტალიზმს შორის შეურიგებელ იდეოლოგიურ წინააღმდეგობას, მაგრამ ეს გარემოება არ წარმოადგენს ზღუდეს სხვადასხვა სოც. სისტემის ქვეყნებს შორის მრავალმხრივი, ურთიერთსასარგებლო ეკონ. თანამშრომლობის განვითარებისათვის.

ს. ე. თ. მოიცავს *საგარეო ვაჭრობას*, საკრედიტო ურთიერთობას, ბუნებრივი რესურსების ათვისებაში ცალკეული ქვეყნებისა და ქვეყნების ჯგუფების კოოპერირებასა და თანამშრომლობას, კომპენსაციურ გარიგებებს, აგრეთვე მრავალმხრივ სამეცნ.-ტექ. თანამშრომლობას: პროდუქციის წარმოებისა და ტექნოლ. მეთოდების ლიცენზიებით ვაჭრობას, ერთობლივ მეცნ. მუშაობის, მნიშვნელოვანი მსხვილი ტექ. პროექტების განხორციელებას, საწარმოთა, ნაგებობათა და სხვ. ობიექტების მშენებლობას, გეოლ.-საძიებო სამუშაოებს, ეროვნ. კადრების მომზადებას და სხვ.

სსრკ-ს მრავალმხრივი ეკონ. ურთიერთობა აქვს მსოფლიოს ბევრ ქვეყანასთან. განსაკუთრებით, მრავალეროვანი და მაღალეფექტიანია ეკონ. თანამშრომლობის ფორმები ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრ ქვეყნებს შორის. ამ ქვეყნებს შორის საგარეო ვაჭრობის ბრუნვის ზრდის ტემპები დიდად უსწრებს ამ სახელმწიფოებში სამრეწვ. პროდუქციის წარმოების ტემპებს, რაც მეტყველებს წარმოების სპეციალიზაციის პროცესის დაჩქარებასა და შრომის დანაწილების გაღრმავებაზე.

*თ. შურღაია.*

**საერთაშორისო ენა,** ენა, რ-იც გამოიყენება სხვადასხვა ერის წარმომადგენელთა შორის ურთიერთობისათვის. კაცობრიობის ისტ. მანძილზე ს. ე-ბად გვხვდება როგორც ბუნებრივი, ისე ხელოვნური ენები. ბუნებრივი ენებიდან ასეთებია სანსკრიტი ინდოეთში, არაბული — ისლამის ქვეყნებში, ლათინური შუა საუკ. ევრ. ბევრ ქვეყანაში და სხვ. მაგრამ ამ ენების გამოყენება განსაზღვრული არეალით შემოიფარგლებოდა.

ხელოვნური ენის საწყისები კაცობრიობის შორეულ წარსულში იკარგება. 1629 რ. დეკარტმა წამოაყენა რაციონალური ზოგადსაკაცობრიო ენის იდეა. დეკარტის შემდეგ გ. ლაიბნიცმა სცადა უნივერს. ენის შექმნა. 1887 ექიმმა ლ. ზამენჰოფმა შექმნა ხელოვნური ს. ე. ესპერანტო, რ-იც სწრაფად გავრცელდა მსოფლიოში და დღესაც იყენებენ. საერთაშ. ხელოვნ. ენების მოდელების შექმნა შეუწყვეტლივ გრძელდება.

*ლიტ.:* რამიშვილი ი., ხელოვნური ენის პრობლემა, «იბერიულ-კავკასიური ენათმეცნიერება», 1978, ტ. 20. *ი. რამიშვილი.*

**საერთაშორისო ვაჭრობა,** მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყნის საგარეო ვაჭრობის ერთობლიობა, აღმოცენდა მსოფლიო ბაზრის ჩასახვისა (XVI — XVIII სს.) და *შრომის საერთაშორისო დანაწილების* ბაზაზე. ს. ვ. მჭიდროდ არის დაკავშირებული კაპიტალ. წარმოების წესის წარმოქმნასთან (იხ. აგრეთვე *საგარეო ვაჭრობა*).

*ჯ. კახნიაშვილი.*

**საერთაშორისო თავაზიანობა** (ლათ. Comitas gentium), საერთაშორისო პრაქტიკაში მიღებული იურიდიულად არასავალდებულო წესები, რ-საც იყენებენ პრაქტიკული მიზანშეწონილობის გამო ნაცვალგების საწყისებზე ან სახელმწიფოს სურვილით (მაგ., დიპლ. აგენტის ან მისი პირადი ბარგის განთავისუფლება საბაჟო შემოწმებისაგან ან საბაჟო გადასახადისაგან, თუ ამის შესახებ არ არსებობდა შეთანხმება). საერთაშ. სამართ. ნორმებისაგან განსხვავებით, ს. თ. იურიდიულად სავალდებულო არ არის. ამავე დროს, მისი დაუცველობა შეიძლება განიხილონ როგორც არამეგობრული აქტი, მაგრამ არასოდეს არ ჩაითვლება საერთაშ. ვალდებულების დარღვევად და *რეტორსიის* ან რაიმე პრეტენზიის წაყენების საფუძვლად; იგი არ იწვევს სახელმწიფოს საერთაშ.-სამართ. პასუხისმგებლობას.

**საერთაშორისო კარტოგრაფიული ასოციაცია,** კარტოგრაფთა საერთაშორისო გაერთიანება. დაარსდა 1961 პარიზში. შედის 55 ქვეყანა (1983). სსრკ შევიდა 1964. დღიდან დაარსებისა ს. კ. ა-მ ყურადღება გაამახვილა 3 პრობლემაზე: კარტოგრაფიული განათლება, ტერმინოლოგია და ავტომატიზაცია კარტოგრაფიაში. ს. კ. ა-ის მიზანია კარტოგრაფიული კვლევის კოორდინაცია მსოფლიო მასშტაბით, საერთაშ. კონფერენციებისა და სიმპოზიუმების, კარტოგრაფიულ ნაწარმოებთა და კარტოგრაფიული ტექნიკის გამოფენათა მოწყობა. კონფერენციები ტარდება ყოველ 2 წელიწადში. მასალები ქვეყნდება კრებულში „International Yearbook of Cartography“ (L., 1961-იდან). ს. კ. ა-ის უმაღლესი ორგანოა გენ. ასამბლეა, რ-იც იკრიბება 4 წელიწადში ერთხელ. ასამბლეებს შორის მუშაობას ხელმძღვანელობს აღმასრ. კომიტეტი.

**საერთაშორისო კერძო სამართალი,** იმ ნორმათა ერთობლიობა, რ-ებიც არეგულირებენ საერთაშორისო ხასიათის სხვადასხვა სამოქალაქო-სამართლებრივ ურთიერთობებს: ისეთ ქონებრივ და მათთან დაკავშირებულ არაქონებრივ ურთიერთობებს, საოჯახო, შრომის და საპროცესო ურთიერთობებს, რ-თა მონაწილენი არიან უცხოელები, უცხო იურიდ. პირები, უცხო სახელმწიფოები ან როცა ამ ურთიერთობის ობიექტია საზღვარგარეთ მდებარე ნივთი. ს. კ. ს-ის ნორმათა გამოყენება საბჭ. სახელმწიფოს მიერ დიდ როლს თამაშობს *მშვიდობიანი თანაარსებობის* პრინციპის განხორციელებაში, რ-საც ეყრდნობა სსრკ-ის საგარეო პოლიტიკა. ს. კ. ს-ის სფეროს განეკუთვნება ისეთი მნიშვნელოვანი საკითხები, როგორიცაა უცხოელების, უცხო იურიდ. პირებისა და შერეული საზ-ბების სამართ. მდგომარეობა, საკუთრების უფლების, ვალდებულებითი (საგარეო-სავაჭრო გარიგებების), საოჯახო და სამემკვიდრეო, სამოქალაქო-საპროცესო საკითხები, უცხოელთა პროცესუალური უფლებები, სასამართლო დავალებანი, უცხო სასამართლოთა გადაწყვეტილებების აღსრულება, საგარეო-სავაჭრო და საზღვაო არბიტრაჟი და სხვ.

ყოველი სახელმწიფოს სამართალი ან მის მიერ დადებული ხელშეკრულებანი შეიცავენ ნორმებს, რ-ებიც უშუალოდ განსაზღვრავენ მხარეთა უფლება-მოვალეობებს ან მხოლოდ მიუთითებენ იმ კანონმდებლობაზე, რ-იც შეეფარდება კონკრ. ურთიერთობას. ასეთი ხასიათის ნორმებს ეწოდება *კოლიზიური ნორმები*, ხოლო იმის გამო, რომ ს. კ. ს-ში ამ ნორმებს მნიშვნელოვანი ადგილი უჭირავს, ს. კ. ს-ს ხშირად *კოლიზიურ სამართალს* უწოდებენ, ს. კ. ს-ის მთელი რიგი ნორმები საერთაშ. სამართ. ჩვეულებების სახით არის წარმოდგენილი.

სსრკ-ში ს. კ. ს-ის ძირითადი საფუძვლები და ნორმები დადგენილია ისეთ საკანონმდებლო აქტებში როგორიცაა: სსრკ კონსტიტუცია, მოკავშირე რესპუბლიკების კონსტიტუციები, კანონმდებლობა სსრკ საგარეო ვაჭრობის სახელმწ. მონოპოლიის შესახებ, სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების სამოქალაქო კანონმდებლობა, საქორწინო და საოჯახო კანონმდებლობა, სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების სამოქალაქო სამართალწარმოების საფუძვლები, სსრკ საზღვაო ნაოსნობის კოდექსი, სსრკ საჰაერო კოდექსი, სსრკ კანონი საბჭ. მოქალაქეობის შესახებ და ა. შ. აღნიშნულ აქტებში გათვალისწინებულია უცხოელთა და მოქალაქეობის არამქონე პირთა სტატუსის საწყისები და მითითებულია ის ძირითადი პრინციპები, რ-ითაც უნდა იხელმძღვანელონ სასამართლო ორგანოებმა კონკრ. სამართ. ურთიერთობისადმი სათანადო სამართ. ნორმის შეფარდებისას. ამის გარდა ს. კ. ს-ის მრავალი ნორმა მოიძებნება სსრკ-სა და სოციალ. თუ კაპიტალ. ქვეყნებს შორის დადებულ ორმხრივ და მრავალმხრივ ხელშეკრულებებში, რ-ებიც ამ ქვეყნებს შორის ურთიერთობებს არეგულირებენ. განსაკუთრებით აღსანიშნავია ისეთი ტიპის ხელშეკრულებანი, როგორიცაა ხელშეკრულებანი სამართ. დახმარების შესახებ, საკონსულო კონვენციები, ხელშეკრულებანი ვაჭრობისა და საზღვაო ნაოსნობის შესახებ, სავაჭრო შეთანხმებანი და ა. შ.

რაც უფრო ძლიერდება და ვითარდება სსრკ-ის ეკონ., კულტ., მეცნ.-ტექ. ურთიერთობანი უცხო სახელმწიფოებთან, მით უფრო იხვეწება და ვითარდება ს. კ. ს. როგორც ამ ურთიერთობათა იურიდ. რეგულირების ერთ-ერთი მნიშვნელოვანი დარგი. *ლ. ალექსიძე.*

**საერთაშორისო კოოპერაციული ალიანსი,** საერთაშორისო ორგანიზაცია, რ-იც აერთიანებს უმთავრესად სამომხმარებლო, საკრედიტო და სასოფლო-სამეურნეო კოოპერატივების ეროვნულ-რეგიონალურ კავშირებსა და ფედერაციებს. შეიქმნა ლონდონში 1895. 1972 აერთიანებდა 64 ქვეყნის (წევრთა საერთო რაოდენობა 270 მლნ.) კოოპ. ორგანიზაციებს. სსრკ-ის მომხმარებელთა საზ-ბის ცენტრალური კავშირი („ცენტროსოიუზი“) ამ ორგანიზაციაში შევიდა 1903, მისი წევრები არიან აგრეთვე ბულგ., უნგრ., გდრ-ის, პოლ., რუმინ., ჩეხოსლ. და იუგოსლ. კოოპ. ორგანიზაციები. საქართვ. მომხმარებელთა საზ-ბის ცენტრ. კავშირი (ცეკავშირი) ს. კ. ა-ს წევრია 1919-იდან. ს. კ. ა-ის ხელმძღვ. ორგანოებია: კონგრესი (იწვევენ 3—4 წელიწადში ერთხელ), ცენტრ. კომიტეტი (იწვევენ ყოველწლიურად), აღმასრ. კომიტეტი, რ-იც შედგება ს. კ. ა-ის პრეზიდენტის, 2 ვიცე-პრეზიდენტისა და 13 წევრისაგან. მიმდინარე სამუშაოებს ხელმძღვანელობს დირექცია და სამდივნო, მისი ადგილსამყოფელია ლონდონი. ს. კ. ა-ის ძირითადი მიზნებია: თავისი წესდების მოთხოვნათა შესაბამისად ხელი შეუწყოს ყველა ქვეყანაში კოოპ. განვითარებას, პროპაგანდა გაუწიოს კოოპ. მოძრაობის პრინციპებსა და მეთოდებს, დაიცვას მისი ინტერესები, დაამყაროს და განავითაროს ურთიერთკონტაქტები, ითანამშრომლოს სხვადასხვა ქვეყნის კოოპ. ორგანიზაციებთან, ხელი შეუწყოს მშვიდობის შენარჩუნებასა და უშიშროებას.

**საერთაშორისო კრედიტი**, საერთაშორისო ეკონომიკურ ურთიერთობათა განვით-არების პროცესში ფულად და მატერიალურ საშუალებათა მოძრაობის ერთ-ერთი ფორმა. ს. კ-ს აძლევენ ერთი ქვეყნის სახელმწიფო ბანკები, იურიდ. და ფიზ. პირები სხვა ქვეყნის სახელმწიფოებს, ბანკებსა, იურიდ. და ფიზ. პირებს იმ პირობით, რომ გამოიყენებენ მიზნობრივად, დააბრუნებენ განსაზღვრული დროის განმავლობაში და გადაიხდიან პროცენტს.

კ ა პ ი ტ ა ლ ი ზ მ ი ს პ ი რ ო ბ ე ბ შ ი ს. კ. კაპიტალის ექსპორტის ფორმაა. იმპერიალიზმის ეპოქაში ს. კ. იქცა კაპიტალის გატანის, გასაღების ბაზრებისა და კაპიტალის სარფიანი მოთავსების სფეროებისათვის ბრძოლის, ეკონ. და პოლიტ. ექსპანსიის საშუალებად. ს. კ-ის ძირითადი ფორმებია: საფირმო, საბანკო, სახელმწიფოთაშორისი, საერთაშ. სავალუტო-საფინანსო, ორგანიზაციების კრედიტი. განასხვავებენ მოკლევადიან, საშ. და გრძელვადიან კრედიტს.

II მსოფლიო ომის შემდგომ პერიოდში კაპიტალ. სამყაროში უფრო და უფრო დიდ როლს თამაშობენ საერთაშ. სავალუტო საფინანსო ორგანიზაციები: *საერთაშორისო სავალუტო ფონდი, რეკონსტრუქციისა და განვითარების საერთაშორისო ბანკი*, ამერ. განვითარების ბანკი და სხვ.

ს ო ც ი ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი ს ს. კ. არის ფინანს. და სავაჭრო რესურსების გეგმური მობილიზაციისა და გამოყენების ფორმა. სოციალ. ქვეყნებს შორის შრომის საერთაშ. დანაწილების, აგრეთვე განვითარებად და კაპიტალ. ქვეყნებთან ეკონ. ურთიერთობის განვითარება უზრუნველყოფს ს. კ-ის როლის გაძლიერებას.

*ნ. ბაგრატიონი.*

**საერთაშორისო ლენინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის“**, საპატიო ჯილდო, რ-საც ხალხთა შორის მშვიდობისათვის ბრძოლაში დიდი დამსახურების გამო ანიჭებენ ყველა ქვეყნის მოქალაქეს, განურჩევლად მათი პოლიტ. შეხედულებებისა, პარტიულობისა, რელიგ. მრწამსისა და რასობრივი განსხვავებულობისა. პრემია ამ სახელწოდებით დაწესდა სსრკ-ის უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1956 წ. 6 სექტ. ბრძანებულებით (მანამდე 1949-იდან, ერქვა საერთაშ. სტალინური პრემია „ხალხთა შორის მშვიდობისა და მეგობრობის განმტკიცებისათვის“). ყოველწლიურად 5-მდე პრემიას ანიჭებს სსრკ-ის უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის მიერ შექმნილი სპეც. კომიტეტი. პრემიის მოსაპოვებლად კანდიდატთა წარდგენის უფლება აქვთ საერთაშ. და ეროვნ. დემოკრ. ორგანიზაციებს, სამეცნ. და სასწ. დაწესებულებებს, მეცნ., კულტ. და ხელოვნ. მოღვაწეთა ასოციაციებს და პერსონალურად ს. ლ. პ-ის კომიტეტის წევრებს. იმ პირს, რ-მაც მიიღო ეს პრემია, გადაეცემა ს. ლ. პ-ის ლაურეატის დიპლომი, ოქროს მედალი ვ. ი. ლენინის გამოსახულებით და 25000 მან. ფულადი ჯილდო. პრემიის მინიჭების შესახებ ცნობა ქვეყნდება ყოველი წლის 1 მაისს.

**საერთაშორისო მათემატიკური კავშირი** (International Mathematical Union, IMU), მათემატიკოსთა სამეცნიერო გაერთიანება. შეიქმნა 1950 წ. 1980 წლისათვის ს. მ. კ-ში გაერთიანებული იყო 47 ქვეყანა, მ. შ. სსრკ (1957-იდან). ს. მ. კ-ში შემავალი ქვეყნები დაყოფილია 5 ჯგუფად: V უფროს ჯგუფში გაერთიანებულია სსრკ, აშშ, დიდი ბრიტანეთი; IV ჯგუფში — იაპონია, საფრანგეთი, იტალია, გფრ, პოლონეთი.

ს. მ. კ-ის უმაღლესი ორგანოა ს. მ. კ-ის გენ. ასამბლეა, რ-საც იწვევენ 4 წელიწადში ერთხელ, როგორც წესი, უშუალოდ მორიგი საერთაშ. კონგრესის წინ. ს. მ. კ-ს პრაქტიკულად ხელმძღვანელობს აღმასრ. კომიტეტი, რ-საც ირჩევს გენ. ასამბლეა 4 წლით. აღმასკომის შემადგენლობაში შედიან პრეზიდენტი, 2 ვიცე-პრეზიდენტი, გენ. მდივანი, 5 წევრი და ს. მ. კ-ის ყოფილი პრეზიდენტი (სათათბირო ხმის უფლებით).

ს. მ. კ-ის ამოცანებია: მათ. დარგში საერთაშ. თანამშრომლობის ორგანიზაცია და ხელშეწყობა; მათემატიკოსთა საერთაშ. კონგრესების სამეცნ. პროგრამების მომზადება; ყველა ქვეყანაში მათ. განათლების დონის ამაღლებაში დახმარების გაწევა; გამოყენებითი მათ. დარგების განვითარება და მათ. მეთოდების სხვა მეცნიერებებში დანერგვა.

**საერთაშორისო მართლმსაჯულების მუდმივი პალატა**, საერთაშორისო სასამართლო ორგანო, რ-იც შეიქმნა ქ. ჰააგაში ერთა ლიგის წესდების მე-14 მუხლისა და 1920 წ. 16 დეკ. შეთანხმების ძალით, სახელმწიფოთა შორის წამოჭრილი დავის მშვიდობიანი, სასამართლო წესით განხილვის მიზნით. პალატა შედგებოდა ერთა ლიგის საბჭოსა და ასამბლეის მიერ 9 წლით არჩეული ჯერ 11, ხოლო შემდგომ 15 მოსამართლისაგან. პალატას ექვემდებარებოდა მხოლოდ იმ დავის განხილვა, რ-საც მოდავე სახელმწიფოები ნებაყოფლობით გადასცემდნენ მას. ისევე როგორც ერთა ლიგამ, პალატამაც ვერ შეასრულა მშვიდობის დაცვის ეფექტური ინ-ტის როლი და 1940 შეწყვიტა არსებობა. ეს მოვლენა ოფიციალურად 1946 გაფორმდა, როდესაც საერთაშ. სასამართლოს ფუნქციები გაეროს საერთაშ. სასამართლოს დაეკისრა.

**საერთაშორისო მდინარეები**, მდინარეები, რ-ებიც ორი ან რამდენიმე სახელმწიფოს ტერიტორიას კვეთენ. ს. მ-ს იყენებენ ნაოსნობის, თევზჭერისა და სხვ. მიზნებისათვის. თითოეული მოსაზღვრე სახელმწიფო ახორციელებს სუვერენიტეტს ს. მ-ის იმ მონაკვეთზე, რ-იც მის სახელმწ. საზღვრის ფარგლებშია. განსაკუთრებული მნიშვნელობა აქვს იმ ს. მ-ის რეჟიმის მოწესრიგებას, რ-ებიც რამდენიმე სახელმწიფოს ტერიტორიაზე მიედინება და უშუალოდ ზღვას ერთვის. ჩვეულებრივ, ასეთი ს. მ-ის რეჟიმი განისაზღვრება დაინტერესებულ მონაპირე სახელმწიფოთა შეთანხმებით და მასზე ყველა სახელმწიფოს სავაჭრო გემების ცურვის თავისუფლებით. ასეთი ს. მ-ია *დუნაი, კონგო, ამაზონი* და სხვ. ს. მ-ის სხვადასხვაგვარი გამოყენებისა და მათ გაუჭუჭყიანებასთან ბრძოლის საკითხების შესათანხმებლად მონაპირე სახელმწიფოები ქმნიან სათანადო სპეც. კომისიებს. სსრკ-ს მთელ რიგ მეზობელ ქვეყნებთან (ნორვეგია, ფინეთი, თურქეთი და სხვ.) დადებული აქვს შეთანხმებანი ამ საკითხებზე. *რ. დეკანოზოვი.*

**საერთაშორისო მეტროლოგიური ორგანიზაციები**, საერთაშორისო შეთანხმების საფუძველზე შექმნილი ორგანიზაციები, რ-თა დანიშნულებაა ფიზიკურ სიდიდეთა ძირითადი ერთეულების განხორციელება და შენახვა, აგრეთვე საზომთა საერთაშორისო ერთიანობის მიღწევა.

ს. მ. ო-ს მიეკუთვნება: ზომა-წონათა საერთაშ. კომიტეტი (1875); ზომა-წონათა საერთაშ. ბიურო (1875); საკანონმდებლო მეტროლ. საერთაშ. ორგანიზაცია (1956) და გაზომვითი ტექ. და ხელსაწყოთმშენებლობის საერთაშ. კონფედერაცია (1958).

*ლიტ.*: Бурдун Г. Д., Марков Б. Н., Основы метрологии, М., 1972.

**საერთაშორისო მონოპოლიები**, მსოფლიო კაპიტალისტური მეურნეობის ერთ ან რამდენიმე დარგში გაბატონებული კერძო კაპიტალისტური ფორმები, რ-თაც საზღვარგარეთ აქვთ აქტივი ან სხვადასხვა ეროვნული კუთვნილების ფირმების კავშირები. ს. მ-ის წარმოქმნისა და განვითარების ეკონ. საფუძველია კაპიტალ. წარმოების განზოგადების მაღალი ხარისხი და სამეურნეო ცხოვრების ინტერნაციონალიზაცია. ს. მ. ორ ჯგუფად იყოფა: ეროვნ. ტრესტები და კონცერნები (ე. წ. ტრანსეროვნული მონოპოლიები) და საკუთრივ ს. მ. პირველი ტიპის ს. მ-ს მიეკუთვნება ამერ. ნავთობის კონცერნი „სტანდარდ ოილ ოვ ნიუ-ჯერსი“, რ-ის წლ. ბრუნვა შეადგენს 17 მლრდ. დოლარს (1976). ამ კონცერნს ნახევარზე მეტი საწარმოები აქვს 50-მდე ქვეყანაში. შვეიც. კონცერნი „ნესტლე“, რ-იც მსოფლიოში კვების პროდუქტების უდიდესი მწარმოებელია, თავის პროდუქციას აწარმოებს და ასაღებს ევროპაში (50%), ამერიკაში (33%), აზიაში (9,3%), აფრიკაში (4,8%), ავსტრალიაში (2,5%). „ნესტლეს“ 300-ზე მეტი ქ-ნა განლაგებულია 5 კონტინენტზე. იგივე ითქმის „კრაისლერზე“ (აშშ), რ-ის საწარმოები განლაგებულია ლათ. ამერიკაში, სამხრ. აფრიკაში, ავსტრალიაში, ფილიპინებში, ესპანეთში, ბრიტანეთსა და საფრანგეთში. „კრაისლერის“ წლ. ბრუნვა 12 მლრდ. დოლარს აღემატება.

ტრანსეროვნული მონოპოლიებისაგან განსხვავებით ს. მ-ის მფლობელნი არიან არა ერთი, არამედ ორი ან რამდენიმე სახელმწიფოს კაპიტალისტები. მათი რიცხვი შედარებით მცირეა. ეს გამოწვეულია იმით, რომ სხვადასხვა სახელმწიფოს კაპიტალის გაერთიანება დაკავშირებულია ისეთ სიძნელეებთან, როგორიცაა განსხვავება ქვეყნების კანონმდებლობაში, ორმაგი დაბეგვრა და ა. შ. ს. მ-ის შექმნის ძირითადი მეთოდებია სხვადასხვა ქვეყნის კაპიტალისტების მიერ ერთობლივი კომპანიის შექმნა; ეროვნ. კომპანიის მიერ სხვა ქვეყნის მონოპოლიის საკონტრ. პაკეტის ხელში ჩაგდება; სხვადასხვა ქვეყნის ფორმების შერწყმა და სხვ. ამ ტიპის ს. მ-ს მიეკუთვნება ინგლ.-ნიდერ. კომპანია „როიალ-დაჩ-შელი“ (Royal Dutch Sheel), გაყიდვის მოცულობა 59,4 მლრდ. დოლარს შეადგენს; ხოლო წმინდა მოგება 6,5 მლრდ. დოლ., „იუნილევერი“ (Unilever), გაყიდვის მოცულობა 21,7 მლრდ. დოლ.; წმინდა მოგება — 556 მლნ. დოლ. (1979) და სხვ.

ს. მ-ის ფორმაა საერთაშ. კარტელური შეთანხმება. თანამედროვე პირობებში კაპიტალ. კომპანიებს შორის შეთანხმება არ ხორციელდება „წმინდა სახის კარტელური ფორმით“. იგი მოიცავს მის მხოლოდ ზოგიერთ ელემენტს. ახ. ნიშნებს იძენს საერთაშ. სინდიკატებიც. ფართოვდება მათი ფუნქცია — საქონლის რეალიზაციასთან ერთად უზრუნველყოფენ რეალიზებული საქონლის ტექ. მომსახურებას. უფრო და უფრო ძლიერდება ბურჟ. სახელმწიფოების როლი მსოფლიო კაპიტალ. ეკონომიკაში (იხ. *საერთაშორისო სახელმწიფო-მონოპოლისტური გაერთიანება*). ამავე დროს თანამედროვეობის სამი უდიდესი ძალა — მსოფლიო სოციალ. სისტემა, საერთაშ. მუშათა მოძრაობა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობა — ზღუდავს ს. მ-ის პარპაშს მსოფლიო კაპიტალ. ეკონომიკაში.

**საერთაშორისო ორგანიზაცია**, სახელმწიფოების ან არამთავრობითი ეროვნული საზოგადოებების (ასოციაციების) გაერთიანებანი, რ-თა საქმიანობას საფუძვლად უდევს დამფუძნებელი აქტი (წესდება); წესდება განამტკიცებს ამ ორგანიზაციის საერთო მიზნებს (პოლიტ., ეკონ., სოც., სამეცნ.-ტექ. და სხვ. სფეროში), კომპეტენციას, ორგანოთა სისტემას, საქმიანობის წესს და სხვ. ორგანიზაციულ საწყისებს. ს. ო-ის მუდმივი ხასიათი განასხვავებს მას საერთაშ. კონფერენციისაგან. ს. ო-ის მიზნები უნდა შეესაბამებოდეს *საერთაშორისო სამართლის* ძირითად პრინციპებს, ს. ო., რ-ის თანამედროვე ტიპი XIX ს. II ნახევარში ჩამოყალიბდა, მრავალრიცხოვანი (3000-მდე) და მრავალფეროვანია. ესენია: მ თ ა ვ რ ო ბ ა თ ა შ ო რ ი ს ი (სახელმწიფოთაშორისი) ს. ო., რ-იც მხოლოდ სახელმ-

წიფოებს აერთიანებს და არამთავრობითი ს. ო. (ასოციაციები, საზ-ბები და ცალკეული პირები), რ-იც ოფიციალურად არ წარმოადგენს მთავრობის ან სახელმწ. დაწესებულებას; საერთო კომპეტენციის ს. ო. — მოიცავს პოლიტ., ეკონ., სოც. თანამშრომლობის საკითხების ფართო წრეს (მაგ., *გაერთიანებული ერების ორგანიზაცია*) და სპეციალური კომპეტენციის ს. ო., რ-იც თანამშრომლობის სფეროების შედარებით ვიწრო წრით შემოიფარგლება (მაგ., გაეროს *სპეციალიზებული დაწესებულებები*); უნივერსალური (მსოფლიო) ს. ო. — მოიცავს ყველა ან თითქმის ყველა სახელმწიფოს (*გაერო*, მსოფლიო საფოსტო კავშირი, ქალთა საერთაშ. დემოკრ. ფედერაცია), და რეგიონული ს. ო., რ-შიც შედიან გარკვეული გეოგრ. რ-ნის სახელმწიფოები (მაგ., არაბ. ქვეყნების ლიგა).

ს. ო-ებს შორის წამყვანი ადგილი უჭირავს გაეროს, რადგან იგი დიდ როლს თამაშობს საერთაშ. მშვიდობის დაცვისა და სხვადასხვა სფეროში სახელმწიფოთა თანამშრომლობის განვითარებისათვის ხელის შეწყობის საქმეში. მნიშვნელოვან არამთავრობით ს. ო-ს მიეკუთვნება მშვიდობის მომხრეთა მსოფლიო მოძრაობა, პროფკავშირთა მსოფლიო ფედერაცია, პარლამენტთაშორისი კავშირი და სხვ. მრავალ ს. ო-ს კონსულტაციური სტატუსი აქვს გაეროსთან ან მის სპეციალიზებულ დაწესებულებებთან. სსრკ მონაწილეობას ღებულობს 60-ზე მეტ მთავრობათშორის და 500-ზე მეტ არამთავრობით ს. ო-ის მუშაობაში.

*ლიტ.*: საერთაშორისო ორგანიზაციები (ცნობარი), თბ., 1982; Морозов Г. И., Международные организации. Некоторые вопросы теории, 2 изд., М., 1974.

*რ. დეკანოზოვი.*

**საერთაშორისო პოლარული წელი,** პერიოდი, რ-ის განმავლობაში სხვადასხვა ქვეყნის მეცნიერები ერთდროულად, ერთიანი პროგრამითა და მეთოდიკით ატარებდნენ გეოფიზიკურ დაკვირვებებს *არქტიკაში*. I ს. პ. წ. ჩატარდა 1882 აგვ-დან 1883 აგვ. ჩათვლით. დაკვირვებები მიმდინარეობდა ჩრდ. პოლარული მხარის 13 პუნქტში (რუსეთში, აშშ-ში, კანადაში, ნორვეგიაში, ფინეთში, გრენლანდიაში, შპიცბერგენის კ-ებსა და კ. იანმაიენზე) და სამხრ. პოლარული მხარის 2 პუნქტში (ჰორნის კონცხსა და კ. სამხრეთ გეორგიაზე). ს. პ. წ-ის ჩატარებაში, გარდა ჩამოთვლილი სახელმწიფოებისა, მონაწილეობდნენ აგრეთვე დიდი ბრიტანეთი, საფრანგეთი, გერმანია, ავსტრია, დანია, ნიდერლანდი და შვეცია. II ს. პ. წ. ჩატარდა 1932 აგვ-დან 1933 აგვ. ჩათვლით. ამჯერად გამოკვლევები მეტად ფართო პროგრამით წარმოებდა, გაიზარდა დაკვირვების პუნქტთა რიცხვი (15-იდან 92-მდე), ატმოსფეროს მაღალი ფენების შესასწავლად გამოიყენეს რადიოტექ. მიღწევებზე დაფუძნებული კვლევის ახ. მეთოდები. კვლევის მნიშვნელოვანი შედეგები მოიპოვეს გემებით ჩატარებულმა ექსპედიციებმა. კავკასიაში, პამირსა და ალთაიზე მიმდინარეობდა მყინვართა ინტენსიური კვლევა. ანტარქტიკაში დაიზამთრა რ. *ბერდის* ექსპედიციამ. III ს. პ. წ-ს უწოდეს *საერთაშორისო გეოფიზიკური წელი.*

**საერთაშორისო რუკები,** გეოგრაფიული რუკები, რ-ებიც იქმნება სხვადასხვა ქვეყანაში ერთიანი ლეგენდითა და შეთანხმებული რედაქციული მითითებებით.

გადაწყვეტილება მილიონიანი საერთაშ. ზოგადგეოგრ. რუკის შექმნის შესახებ მიიღეს V საერთაშ. გეოგრ. კონგრესზე (ბერნი, 1891), 1914-მდე გამოქვეყნდა ამ რუკის 14 ფურცელი (დიდი ბრიტანეთის, იტალ., საფრ., იაპ., არგენტ., ჩილეს, აშშ-ის ტერიტორიებზე). მუშაობის ხელმძღვანელობისათვის 1920 საუთჰემპტონში (დიდი ბრიტანეთი) შეიქმნა საკოორდინაციო ბიურო. II მსოფლიო ომის დასაწყისისათვის გამოცემული იყო 250 ფურცელი და აგრეთვე მიღებული სტანდარტისაგან აგების ხერხითა და შინაარსით განსხვავებული ამავე მასშტაბის რუკათა სერია ევრ., აფრ., და ლათ. ამერ. მთელი რიგი რ-ნებისა. 1944-იდან დაიწყო მზადება მილიონიანი მასშტაბის მსოფლიოს საერთაშ. აერონავიგაციული რუკის შესადგენად.

1953-იდან მილიონიანი მასშტაბის ს. რ-ის შედგენას ხელმძღვანელობს იუნესკოს კარტოგრაფიული ბიურო. მილიონიანი მასშტაბის ზოგადგეოგრ. რუკის პირველი გამოცემა სსრკ-ში დამთავრდა 1945 (183 ფურცელი).

1956 ნიუ-იორკში იუნესკოს სხდომაზე სსრკ-ის დელეგაციამ დააყენა საკითხი მსოფლიოს ორნახევარმილიონიანი მასშტაბის ერთიანი ზოგადგეოგრ. ს. რ-ის შედგენის შესახებ. მსოფლიოს რუკა მოიცავს დედამიწის მთელ ზედაპირს (ოკეანეებისა და ზღვების ჩათვლით) და შედგება 234 ფურცლისაგან. რუკის შედგენაში მონაწილეობდნენ სსრკ და ევრ. სოციალ. ქვეყნები — ბულგარეთი, უნგრეთი, გდრ, პოლონეთი, რუმინეთი, ჩეხოსლოვაკია. რუკის გამოცემა დამთავრდა 1976. რუკის საფუძველი გამოცემულია სამ ვარიანტად, რაც აადვილებს მის გამოყენებას სხვადასხვა შინაარსის თემატიკური რუკების შედგენისას.

**საერთაშორისო სავალუტო ფონდი** (სსფ; International Monetary Fund), საერთაშორისო სავალუტო ორგანიზაცია, რ-საც გაერთიანებული ერების ორგანიზაციის სპეციალიზებული დაწესებულების სტატუსი აქვს მინიჭებული. სსფ შეიქმნა 1944. 1947 მასში შედიოდა 49 ქვეყანა, ძირითადი კაპიტალი 7,7 მლრდ. დოლარს შეადგენდა. 1975 წ. 1 იანვ-თვის მასში მონაწილე ქვეყნების რაოდენობა გაიზარდა 126-მდე, ძირითადი კაპიტალი — 29,2 მლრდ-მდე. სსრკ არ მონაწილეობს სსფ-ის საქმიანობაში.

წესდების თანახმად, სსფ-მა უნდა უზრუნველყოს ქვეყნებს შორის სავალუტო-საანგარიშსწორებო ურთიერთობის მოწესრიგება, მასში მონაწილე ქვეყნების საგადასახდელო ბალანსების წონასწორობა და მათი ვალუტის კურსის რეგულირება. წამყვანი როლი სსფ-ში დაიმკვიდრა აშშ-მა, რ-იც მას დოლარის პოზიციის განსამტკიცებლად იყენებს.

სსფ-ის ძირითადი კაპიტალი შედგება მონაწილე ქვეყნების შენატანებისაგან. ქვოტის ოდენობას ადგენენ მსოფლიო ვაჭრობაში ქვეყნის ეკონ. როლის გათვალისწინებით. ქვეყნების შენატანები შეადგენდა: აშშ-ის 6700 მლრდ. დოლარს, დიდი ბრიტ. — 2800, გფრ — 1600, საფრანგეთის — 1500, იაპონიის — 1200, კანადის — 1100. ქვოტის 25% შეაქვთ ოქროთი, დანარჩენი — ეროვნ. ვალუტით.

უმაღლესი ორგანოა მმართველთა საბჭო. თითოეულ წევრ ქვეყანას საბჭოში აქვს 250 ხმა, პლუს 1 ხმა ქვოტის ყოველ 100 ათ. დოლარზე. ბანკის აღმასრ. ორგანოა დირექტორატი, რ-საც მეთაურობს თავრე; იგი განმკარგულებელიცაა.

სსფ-ის ცენტრ. პრობლემაა უზრუნველყოს საერთაშ. ლიკვიდურობა, ე. ი. ქვეყნებმა შეუფერხებლად განახორციელონ საგარეო-სავაჭრო და სხვა საგარეო ოპერაციები და საგადასახადო ბალანსის აქტ. სალდო თავისუფლად გადააქციონ საერთაშ. ანგარიშსწორებისათვის საჭირო ვალუტად. საერთაშ. სალიკვიდაციო საშუალებებად მიღებულია ოქრო და დოლარი. 1973 თებ-იდან ამ სისტემის საფუძვლად მიღებულია ტოლობა: 44,22 დოლარი = 1 უნცია ოქროს.

სავალუტო კრიზისის აფეთქებათა თავიდან ასაცილებლად ან შესარბილებლად ბანკი მონაწილე ქვეყნებს აძლევს მოკლევადიან (1 წლამდე) და საშუალოვადიან (3—5 წლამდე) კრედიტს. სავალუტო კრიზისის მოვლენებმა სსფ-ს არსებითად დააკარგვინა სავალუტო სფეროს მარეგულირებლის ფუნქცია.

*მ. გველესიანი.*

**საერთაშორისო საინვესტიციო ბანკი,** სოციალისტური ქვეყნების საერთაშორისო ბანკი, შეიქმნა 1970 ივლ-ში წევრი ქვეყნების ეკონ. თანამშრომლობისა და ურთიერთდახმარების განვითარებისა და გაღრმავების, კაპიტალ. მშენებლობისათვის საჭირო რესურსების გამოყენებაში შეთანხმებისა და მისი კონცენტრაციის მიზნით. ბანკის წევრი ქვეყნებია: ბულგარეთი, უნგრეთი, გდრ., მონღოლეთი, პოლონეთი, რუმინეთი, სსრკ, ჩეხოსლოვაკია და კუბა. ადგილსამყოფელი — მოსკოვი. ბანკის უმაღლესი ორგანოა — საბჭო, რ-იც შედგება წევრი ქვეყნების წარმომადგენლებისაგან.

ბანკის ძირითადი ამოცანაა გრძელვადიანი (15 წლამდე) და საშუალოვადიანი (5 წლამდე) კრედიტების გაცემა იმ ღონისძიებებისათვის, რ-ებიც დაკავშირებულია საერთაშ. სოციალ. შრომის დანაწილებასთან, წარმოების სპეციალიზაციასა და კოოპერირებასთან, ნედლეულისა და სათბობის ბაზის გაფართოებასთან ცალკეული ქვეყნისა და მთელი სოციალ. თანამეგობრობის ქვეყნების ინტერესებისათვის. ს. ს. ბ-ის კრედიტებს აქვს გეგმიანი და მიზნობრივი ხასიათი. კრედიტისათვის ბანკი ახდევინებს გადასაყვანი მანეთის 4—6%-ს.

1973-იდან ბანკში შექმნილია განვითარებადი ქვეყნებისათვის ეკონ. და ტექ. დახმარების აღმოსაჩენად საჭირო ღონისძიებათა დაკრედიტების სპეც. ფონდი. ს. ს. ბ-ის საქმიანობა ემყარება ყველა წევრი ქვეყნის სრულ თანასწორუფლებიანობასა და ურთიერთპატივისცემას.

**საერთაშორისო სამართალი** (საჯარო), იურიდიული ნორმებისა და პრინციპების ერთობლიობა, რ-იც აწესრიგებს სახელმწიფოებს შორის ურთიერთობებს. სახელმწიფოთაშორისო ურთიერთობანი პირველი სახელმწიფოების შექმნისთანავე დამყარდა. ყოველ ისტ. ეპოქაში ამ პერიოდისათვის ტიპობრივი საერთაშ. ნორმები არსებობდა.

მონათმფლობელობის დროიდან გვხვდება ს. ს-ის ისეთი ნორმები, რ-ებიც განამტკიცებდნენ ელჩთა ხელშეუხებლობასა და ექსტერიტორიულობას, დადებულ ხელშეკრულებათა ურღვევობას, უცხოელთა რეჟიმს, ომის გამოცხადებისა და სხვ. საკითხებს. ფეოდალიზმის ეპოქაში ეს ინ-ტები კიდევ უფრო განვითარდა — შეიქმნა მუდმივი დიპლ. წარმომადგენლობანი, ჩამოყალიბდა საკონსულო სამართალი, ღია ზღვის თავისუფლების პრინციპი და ა. შ.

ძვ. საქართველოში მმართველი წრეები აქტიურად იყენებდნენ სხვადასხვა ს. ს-ის ინ-ტებს. XI—XIII სს-ში საქართველოში ჩამოყალიბდა სუვერენიტეტის თვითმყოფადი კონცეფცია, უცხოელთა და უცხო სარწმუნოების მიმდევართა პროგრ. სამართ. რეჟიმი.

XV—XVIII სს-ში დაიწყო ს. ს-ის ისეთი ინ-ტების დამუშავება, რ-ებიც შეესაბამებოდა ცენტრალიზებული სახელმწიფოების საგარეო პოლიტ. ინტერესებს, ხოლო ბურჟ. რევოლუციების ხანაში ჩამოყალიბდა და აღიარება პოვა მთელმა რიგმა პროგრ. პრინციპებმა: სუვერენულმა თანასწორობამ, სხვა სახელმწიფოს შინაგან საქმეებში ჩაურევლობამ და ა. შ., მაგრამ ყველა ეს პრინციპი ფორმალურ ხასიათს ატარებდა და სუსტ სახელმწიფოებზე არ ვრცელდებოდა, კოლონ. ქვეყნების მიმართ კი მხოლოდ „შეწყალებისა და ჰუმანურობის“ პრინციპები გამოიყენებოდა, რაც ჩაგვრის, ექსპლუატაციისა და დამონების პოლიტიკის ნიღბად იქცა.

ოქტ. რევოლუციამდე ს. ს. აწესრიგებდა ურთიერთობებს ექსპლუატატორულ სახელმწიფოებს შორის, შემდეგ კი საჭირო გახდა კაპიტალ. და სოციალ. სისტემების სახელმწიფოთა ურთიერთობის მოწესრიგება. ახალგაზრდა საბჭ. სახელმწიფო მტკიცედ შეიჭრა საერთაშ. პოლიტიკაში თავისი უაღრესად დემოკრ. და პროგრ. საგარეო პოლიტ. პრინციპებით. საბჭ. სახელმწიფოს პირველი საგარეო პოლიტ. აქტი *დეკრეტი ზავის შესახებ* გმობდა აგრესიულ ომს და მოუწოდებდა დემოკრ. ზავისაკენ. საბჭ. საგარეო პოლიტიკას საფუძვლად დაედო ვ. ი. ლენინის მიერ შემუშავებული მოძღვრება სხვადასხვა სოც. წყობის მქონე სახელმწიფოთა შორის მშვიდობიანი თანაარსებობის შესახებ. ეს პრინციპი ს. ს-ის საყოველთაოდ აღიარებულ პრინციპად იქცა და დღეს ს. ს-ის მთელ სისტემას განსაზღვრავს. თანამედროვე ს. ს-ის ძირითადი პრინციპები ჩამოყალიბებულია გაეროს წესდებაში და შემდგომ განვითარებულია გაეროს ს. ს-ის პრინციპების შესახებ 1970 დეკლარაციაში და 1975 ჰელსინკის თათბირის დასკვნით აქტში. ეს პრინციპებია სუვერენული თანასწორობა, ძალის გამოყენებისა და ძალით დამუქრებაზე ორმხრივი უარის თქმა, საზღვრების ურღვევობა, სახელმწიფოების ტერიტ. მთლიანობა, დავის მშვიდობიანი გადაწყვეტა, საშინაო საქმეებში ჩაურევლობა, ადამიანის უფლებათა და ძირითად თავისუფლებათა პატივისცემა, ხალხთა თანასწორუფლებიანობა და თავისი ბედის გამგებლობის უფლება, სახელმწიფოთა თანამშრომლობა, ს. ს-ის თანახმად ნაკისრ ვალდებულებათა კეთილსინდისიერად შესრულება. აღსანიშნავია, რომ ეს პრინციპები ასახულია სსრკ 1977 კონსტიტუციაში (მ. 29) როგორც საბჭ. საგარეო პოლიტ. პრინციპები. თანამედროვე ს. ს. უარყოფს ომს, რ-იც XX ს. დასაწყისშიც კი დავის გადაწყვეტის ერთ-ერთ საშუალებად ითვლებოდა.

სამართ. სხვა დარგებისაგან განსხვავებით, ს. ს. გამოირჩევა მრავალი თავისებურებით, მ. შ. აღსანიშნავია ის, რომ ს. ს-ის ძირითადი სუბიექტი სახელმწიფოა. ს. ს-ის სუბიექტებად გვევლინებიან აგრეთვე სახელმწიფოების მიერ შექმნილი საერთაშ. ორგანიზაციები (მაგ., გაერო) და თავისუფლებისათვის მებრძოლი ერები; ს. ს-ის წყაროებია სახელმწიფოთაშორისო შეთანხმების შედეგად ჩამოყალიბებული ნორმები — საერთაშ. ხელშეკრულებები და საერთაშ. ჩვეულებანი, ე. ი. ს. ს-ის ნორმებს ქმნიან თვით ს. ს-ის სუბიექტები; იგივე სუბიექტები უზრუნველყოფენ ს. ს-ის შესრულებას. განასხვავებენ საყოველთაო ს. ს-სა და ლოკალურ ს. ს-ს. პირველი შეიცავს საყოველთაოდ, ე. ი. ყველა ან თითქმის ყველა სახელმწიფოს მიერ აღიარებულ პრინციპებსა და ნორმებს, მეორე კი რამდენიმე სახელმწიფოს შორის მოქმედებს და მხოლოდ მათთვისაა სავალდებულო. სახელმწიფოს მიერ ნაკისრი ვალდებულებების შეუსრულებლობა, არსებული ნორმების დარღვევა იწვევს *საერთაშორისო-სამართლებრივ პასუხისმგებლობას*. საყოველთაო ს. ს-ის ზოგადდემოკრ. ხასიათი უზრუნველყოფს საერთაშ. ასპარეზზე არსებული ყველა სოც.-ეკონ. სისტემის სახელმწიფოების ინტერესების განმტკიცებასა და გარანტიას. მიუხედავად ამისა, იმპერიალ. ქვეყნები ცდილობენ დაარღვიონ კანონიერება და დანერგონ ნეოკოლონიალიზმის სხვადასხვა სახე, რაც ძირს უთხრის განვითარებადი ქვეყნების ეკონ. და პოლიტ. დამოუკიდებლობას.

სოციალ. ქვეყნები ყველა ღონეს ხმარობენ, რათა განამტკიცონ მშვიდობა და ხალხთა უშიშროება, დაეხმარონ განვითარებად ქვეყნებს კოლონიალიზმის ნაშთების აღმოფხვრასა და ჭეშმარიტად დამოუკიდებელი სახელმწიფოების შექმნაში. სოციალიზმის მსოფლიო სისტემის შექმნამ დასაბამი მისცა ახ. ტიპის საერთაშ. ურთიერთობებისა და სამართ. განვითარებას, სსრკ კონსტ. 30-ე მუხლში წერია: „საბჭოთა კავშირი, როგორც სოციალიზმის მსოფლიო სისტემის, სოციალისტური თანამეგობრობის შემადგენელი ნაწილი, ავითარებს და ამტკიცებს მეგობრობას და თანამშრომლობას, ამხანაგურ ურთიერთდახმარებას სოციალიზმის ქვეყნებთან სოციალისტური ინტერნაციონალიზმის პრინციპის საფუძველზე, აქტიურად მონაწილეობს ეკონომიკურ ინტეგრაციასა და შრომის საერთაშორისო სოციალისტურ დანაწილებაში".

*ლიტ.*: ა ლ ე ქ ს ი ძ ე ლ., საქართველოს ბრძოლა დამოუკიდებლობისათვის და სუვერენიტეტის ქართული კონცეფცია (X—XIII სს.), «თსუ შრომები», 1959, ტ. 79, გვ. 19—34; მ ი ს ი ვ ე, უცხოელთა და უცხო სარწმუნოების მიმდევართა უფლებრივი მდგომარეობა შოთა რუსთაველის ეპოქის საქართველოში (შედარებითი საერთაშორისო სამართლებრივი გამოკვლევა), იქვე, 1968, ტ. 125, გვ. 141—169; Курс международного права, т. 1—6, М., 1967—73; Т у н к и н Г. И., Теория международного права, М., 1970.

*ლ. ალექსიძე.*

**საერთაშორისო-სამართლებრივი პასუხისმგებლობა,** სამართლებრივი შედეგი, რ-იც გამოწვეულია სახელმწიფოს მიერ საერთაშორისო-სამართლებრივი ნორმის დარღვევით. პასუხისმგებლობა შეიძლება გამოწვეული იყოს სახელმწ. ორგანოების (თანამდებობის პირების) მართლსაწინააღმდეგო მოქმედებით (ელჩის ჩარევა უცხო სახელმწიფოს საშინაო საქმეებში, ხელშეკრულების ან ვალდებულების პირობების შეუსრულებლობა და სხვ.) ან უმოქმედობით (მაგ., სახელმწ. ხელისუფლების ორგანოთა უმოქმედობა საელჩოზე თავდასხმის დროს).

სახელმწიფოს მიერ ჩადენილი მართლსაწინააღმდეგო აქტი ორ ძირითად ჯგუფად იყოფა: საერთაშ. დანაშაულებად და სხვ. მართლსაწინააღმდეგო აქტებად.

საერთაშ. დანაშაული ისეთი მართლსაწინააღმდეგო აქტია, რ-იც ემუქრება საერთაშ. მშვიდობასა და უშიშროებას (მაგ., *აპარტჰეიდი*, *აგრესია*, *ომის კანონებისა და ჩვეულებების* დარღვევა). საერთაშ. დანაშაულის ჩადენა შეიძლება როგორც მშვიდობიან, ისე ომის პერიოდში. ს.-ს. პ-ის გამომწვევ სხვა მართლსაწინააღმდეგო აქტად შეიძლება ჩაითვალოს ისეთი მოქმედება, ანუ უმოქმედობა, რ-იც მეტნაკლებად სერიოზულ ზიანს აყენებს რომელიმე სახელმწიფოს, მაგრამ არსებითად მშვიდობისა და უშიშროების პრინციპებს არ არღვევს.

განასხვავებენ ს.-ს. პ-ის ორ სახეს: მატერ. პასუხისმგებლობას, როცა სახელმწიფო მოვალეა აანაზღაუროს მის მიერ მიყენებული მატერ. ზარალი (*რესტიტუცია*, *რეპარაცია*) და პოლიტ. პასუხისმგებლობას. პოლიტ. პასუხისმგებლობას არა აქვს მატერ. ხასიათი: ასეთია, მაგ., სინანულის გამოცხადება, ბოდიშის მოხდა, დამნაშავე პირთა დასჯა და ა. შ. საერთაშ. სამართ. სანქციები ანუ დამნაშავე სახელმწიფოს მიმართ იძულებითი ზომების გამოყენება პოლიტ. პასუხისმგებლობის უმნიშვნელოვანეს ფორმას წარმოადგენს. სანქციების დანიშნულებაა მშვიდობისა და უშიშროების, საერთაშ. სამართ. საწყისების დაცვა და განმტკიცება. სანქციების გამოყენების უფლება ძირითადად გაეროს ეკუთვნის. გაეროს წესდების VII თავის თანახმად, უშიშროების საბჭო აგრესიის ან აგრესიის საშიშროების შემთხვევაში უფლებამოსილია გადაწყვიტოს, თუ რა ღონისძიებების მიღება შეიძლება ამ დარღვევასთან დაკავშირებით.

*ლ. ალექსიძე.*

**საერთაშორისო სამხედრო ტრიბუნალი,** საერთაშორისო სასამართლო ორგანო, რ-იც დევნიდა და სჯიდა II მსოფლიო ომის (1939—45) მთავარ სამხედრო დამნაშავეებს. 1. ს. ს. ტ. მთავარ გერმანელ სამხ. დამნაშავეთა დასასჯელად შეიქმნა 1945 წ. 8 აგვ. სსრკ-ის, აშშ-ის, დიდი ბრიტ. და საფრ. მთავრობათა შორის ლონდონის შეთანხმების საფუძველზე. ს. ს. ტ-ის ორგანიზაცია და იურისდიქცია განსაზღვრული იყო ამ ტრიბუნალის წესდებით. წესდების თანახმად, ტრიბუნალს უფლება ჰქონდა გაესამართლებინა და დაესაჯა ის პირები, რ-ებმაც (ინდივიდუალურად ან როგორც ორგანიზაციის წევრებმა) ჩაიდინეს მშვიდობისა და კაცობრიობის საწინააღმდეგო დანაშაული, დაარღვიეს *ომის კანონები და ჩვეულებები* (მ. 6). ტრიბუნალის შექმნაში მონაწილე თითოეული სახელმწიფო ტრიბუნალის შემადგენლობაში ნიშნავდა ერთ წევრს, მოადგილესა და მთავარ ბრალმდებელს. საქმის გამოძიება და მთავარ დამნაშავეთათვის ბრალის დადება ეკისრებოდა ბრალდების კომიტეტს. ს. ს. ტ. გადაწყვეტილებას იღებდა ხმის უმრავლესობით. მთავარ ნაცისტ დამნაშავეთა პროცესის ადგილად აირჩიეს ქ. ნიურნბერგი (იხ. აგრეთვე *ნიურნბერგის პროცესი*). 2. ს. ს. ტ. შორეული აღმოსავლეთისათვის მოკავშირე მთავრობათა შეთანხმების საფუძველზე შეიქმნა 1946 წ. 19 იანვ. ტოკიოში. ტრიბუნალის შემადგენლობაში შედიოდა 11 სახელმწიფო: სსრკ, აშშ, ჩინეთი, დიდი ბრიტანეთი, ავსტრალია, კანადა, საფრანგეთი, ნიდერლანდი, ახალი ზელანდია, ინდოეთი, ფილიპინები. ტრიბუნალმა ჩაატარა მთავარ იაპ. სამხ. დამნაშავეთა პროცესი. მთავარი ბრალმდებელი დანიშნა იაპ. საოკუპაციო ჯარების მთავარსარდალმა. ყველა მოკავშირე სახელმწიფოს, რ-იც იაპონიასთან ომობდა, ჰქონდა უფლება თავისი წარმომადგენელი დამატებით ბრალმდებლად წარედგინა (იხ. აგრეთვე *ტოკიოს პროცესი*).

**საერთაშორისო სასამართლო** გ ა ე რ თ ი ა ნ ე ბ უ ლ ი ე რ ე ბ ი ს ო რ გ ა ნ ი ზ ა ც ი ი ს ა, ორგანიზაციის მთავარი სასამართლო ორგანო. შეიქმნა 1945. სასამართლოს ორგანიზაციას, კომპეტენციასა და პროცედურას განსაზღვრავს ს. ს-ს სტატუტი, რ-იც გაეროს წესდების განუყოფელი ნაწილია, ამიტომაც გაეროს ყველა წევრი ავტომატურად ითვლება სასამართლოს სტატუტის მონაწილედ. ს. ს. შედგება 15 მოსამართლისაგან, რ-ებსაც ერთმანეთისაგან დამოუკიდებლად ირჩევს გაეროს გენ. ასამბლეა და უშიშროების საბჭო 9 წლის ვადით. ყოველ 3 წელიწადში სასამართლოს 1/3 უნდა განახლდეს. მოსამართლეებს ირჩევენ არა მათი მოქალაქეობის, არამედ კვალიფიკაციის მიხედვით, ე. ი. პირველ რიგში მხედველობაში მიიღება კანდიდატის მეცნ. და პრაქტ. კვალიფიკაცია და ავტორიტეტი. ერთსა და იმავე სახელმწიფოს არ შეუძლია სასამართლოში ჰყავდეს ორი მოსამართლე. სასამართლოში წარმოდგენილი უნდა იყოს „ცივილიზაციის მთავარი ფორმები და და მსოფლიოში არსებული სასამართლოს ძირითადი სისტემები". ს. ს. იხილავს ყველა იმ საერთაშ. დავას, რ-საც მას გადასცემენ მოდავე სახელმწიფოები. საქმე წარმოებაში მიიღება მხოლოდ მაშინ, თუ ყველა მოდავე სახელმწიფო თანახმაა სასამართლოს იურისდიქციაზე. წევრ სახელმწიფოებს აქვთ უფლება წინასწარ აღიარონ სავალდებულო იურისდიქცია ამა თუ იმ სამართ. დავის გადასაჭრელად ან, პირიქით, განსაზღვრონ ის საკითხები, რ-ებიც არ შეიძლება გახდეს ს. ს-ს მსჯელობის საგანი. ს. ს-ს სხდომას უნდა ესწრებოდეს არანაკლებ 9 მოსამართლისა; გადაწყვეტილებანი მიიღება დამსწრეთა ხმების უმრავლესობით. გადაწყვეტილება სავალდებულოა მხოლოდ მოდავე მხარეებისათვის. სასამართლოს გადაწყვეტილების გასაჩივრების უფლება მხარეებს არა აქვთ.

*ლიტ.:* Кожевников Ф. И., Шармазанашвили Г. В., Международный суд ООН, М., 1971.

*ლ. ალექსიძე.*

**საერთაშორისო სახელმწიფო-მონოპოლისტური გაერთიანება,** საერთაშორისო მონოპოლიების გაერთიანება სახელმწიფოთაშორისი შეთანხმების ბაზაზე. ს. ს.-მ. გ. შეიქმნა II მსოფლიო ომის შემდეგ, როგორც უმსხვილეს მონოპოლიებს შორის მსოფლიოს ეკონ. განაწილების ახ. ფორმა. აღსანიშნავია ნახშირისა და ფოლადის ევროპის გაერთიანება (1951), რ-შიც შედიან გფრ, საფრ., იტალია, ბელგია, ჰოლანდია და ლუქსემბურგი. ამ ქვეყნებმა გააუქმეს სატარიფო ბაჟი ნახშირისა და მეტალ. მრეწვ. საქონელზე, ხოლო 1957 შექმნეს *ევროპის ეკონომიკური გაერთიანება* („საერთო ბაზარი"). ამავე წელს დაარსდა *ევროპული გაერთიანება ატომური ენერგიის დარგში*—ევრატომი.

დას. ევრ. ქვეყნების ინტეგრაციის პროცესი იწვევს ახ. მძლავრი ეკონ. გაერთიანების შექმნას. კაპიტალ. სამყაროში მას უპირისპირდება მსოფლიო კაპიტალიზმის ორი სხვა ცენტრი — აშშ და იაპონია. ამ სამ ცენტრს შორის მწვავდება ეკონ. და პოლიტ. კონკურენციული ბრძოლა. ამრიგად ს. ს.-მ. გ-ის ჩამოყალიბება და განვითარება აღმოჩნდა იმპერიალისტთა შორის წინააღმდეგობის ახ. ფორმების წარმოშობის მიზეზი. გაერთიანებათა შექმნამ მძლავრი ბიძგი მისცა აგრეთვე კერძომონოპ. ინტეგრაციის განვითარებას.

*ჯ. კახნიაშვილი.*

**საერთაშორისო სიგნალების კრებული** (სსკ), სხვადასხვა სახელმწიფოს საზღვაო გემების შორის, აგრეთვე გემებსა და სანაპირო სასიგნალო სადგურებს შორის მოსალაპარაკებელი სიგნალების კრებული. სსკ-ით მოლაპარაკებისას სიგნალიზაციის საშუალებებით გადაიცემა ასოთა კომბინაცია.

სსკ-ის შექმნა პირველად (1885) დიდი ბრიტ. ვაჭრობის სამინისტრომ სცადა. 1889 ვაშინგტონში საერთაშ. კონფერენციაზე განიხილეს დიდი ბრიტანეთის მიერ წამოყენებული სსკ-ის ახ. პროექტი (გამოიცა 1897). 1932 რადიოსატელეგრაფო კავშირის საერთაშ. კონფერენციაზე მიიღეს ახ. სსკ, რ-იც ორი ტომისაგან შედგებოდა: პირველ ტომში მოცემულია სიგნალები ვიზუალური კავშირისათვის (დროშებით, სემაფორებით, შუქით), მეორეში კი — კოდირებული რადიოსატელეგრაფო კავშირისათვის.

1959 სსკ გადაეცა მთავრობათაშორის საზღვ. საკონსულტაციო ორგანიზაციას (მსსო), რ-მაც 1961 ჩამოაყალიბა სპეც. ქვეკომიტეტი ახ. სსკ-ის შესადგენად. ქვეკომიტეტში მონაწილეობდა 13 ქვეყანა (მ. შ. სსრკ). სპეც. ქვეკომიტეტმა მოამზადა სსკ-ის პროექტი 9 ენაზე. ეს პროექტი მოქმედებს 1969-იდან, შეიცავს 2000-მდე სიგნალს, რ-თა გადაცემა შეიძლება კავშირის ყველა ხერხით. ყოველ სიგნალს აქვს ჩამოყალიბებული აზრობრივი მნიშვნელობა, რის გამოც მნიშვნელოვნადაა შემცირებული კრებულის მოცულობა.

**საერთაშორისო სოციოლოგიური ასოციაცია** (სსა; International Sociological Association), იუნესკოს მფარველობის ქვეშ არსებული ორგანიზაცია, შეიქმნა 1949; აერთიანებს როგორც ინდივიდ., ისე კოლექტ. წევრებს. სსა-ის კოლექტ. წევრებია ეროვნ. და რეგიონალური სოციოლოგიური ორგანიზაციები. სსა-ის მუდმივმოქმედი კომიტეტებს სამეცნ.-კვლ. მუშაობის შედეგები განსახილველად გამოაქვთ საერთაშ. სოციოლოგიურ კონგრესზე (იწვევენ ყოველ ოთხ წელიწადში). კონგრესი ისმენს ანგარიშს და ირჩევს ახ. ხელმძღვანელობას — საბჭოში ეროვნ. ასოციაციების წარმომადგენლებს, საბჭო კი ირჩევს აღმასკომს, პრეზიდენტს, ვიცე-პრეზიდენტს, გამოკვლევების საბჭოს შემადგენლობას. სსა-ის სამდივნოს მუდმივი სამყოფელია ქ. მილანი (იტალია).

სსა-ის წესდებით, მისი ძირითადი ამოცანებია: სოციოლოგიურ მეცნ. განვითარება მთელს მსოფლიოში, სოციოლოგიური ცოდნისა და ინფორმაციის გავრცელება და ა. შ.

დაარსებიდან (1949) დღემდე სსა-ის ზრდის მაჩვენებელია ის, რომ I კონგრესს (1950; ციურიხი, შვეიცარია) დაესწრო 124 სოციოლოგი 30 ქვეყნიდან, VI-ს (1966; ევიანი, საფრანგეთი) — 2 ათ. 50 ქვეყნიდან, IX-ს (1978; უფსალა, შვეცია) — 3 ათ-ზე მეტი 70 ქვეყნიდან. *ვ. ქვაჩახია.*

**საერთაშორისო სპორტული გაერთიანებები,** მსოფლიო და რეგიონალური არასამთავრობო საერთაშ. ორგანიზაციები ფიზიკური კულტურის, ფიზიკური აღზრდისა და სპორტის დარგში. საერთაშ. სპორტული მოძრაობა ჩაისახა XIX ს. მიწურულს და XX ს. დასაწყისში. ამ პერიოდში ეროვნ. სპორტ. კავშირებისა და ორგანიზაციების ბაზაზე შეიქმნა სხვადასხვა საერთაშ. გაერთიანება (ფედერაცია) სპორტის ცალკეულ სახეობებში (მაგ. ტანვარჯიშის, 1881; ნიჩბოსნობისა და ციგურაობის, 1892; ველოსპორტის, 1900 და ა. შ.) 1982-ისათვის არსებობდა 200-ზე მეტი ს.ს. გ., უმრავლესობა მ. შ. სპორტის სახეობათა საერთაშ. ფედერაციაა. ს. ს. გ-ის წევრებად ითვლებიან სპორტის ეროვნ. ფედერაციები, ფიზ. აღზრდისა და სპორტის დარგის საერთაშ. გაერთიანებები. ს. ს. გ-ის წესდებაში ჩამოყალიბებულია ორგანიზაციის მიზნები და ამოცანები, ხელმძღვ. ორგანოების სტრუქტურა და კომპეტენცია, წევრთა მიღების ან გარიცხვის წესი, ფინანს. საკითხები.

ს. ს. გ-ს აქვთ საერთო ამოცანები: კავშირი ეროვნ. ორგანიზაციებთან, კონტროლი მათ საქმიანობასა და წესდების დაცვაზე, კონგრესებისა და სხდომების ჩატარება, მუშაობის დაგეგმვა, საგამომცემლო საქმიანობა, ფინანსები. საერთაშ. სპორტ. ფედერაციებს აქვთ დამატებითი ამოცანები: შეჯიბრებათა წესებისა და რეგლამენტის შემუშავება, საერთაშ. ტურნირების დაგეგმვა და ჩატარება, მსაჯთა მომზადება, ტექ. მოთხოვნების დამუშავება, რეკორდების რეგისტრაცია და დამტკიცება.

ს. ს. გ-ის უმაღლესი ორგანოა კონგრესი (გენ. ასამბლეა), რ-იც იკრიბება პერიოდულად წესდებით განსაზღვრულ დროს; კონგრესი ირჩევს ხელმძღვ. ორგანოებს (კომიტეტს, საბჭოს, ადმ. საბჭოს, ბიუროს და სხვ.), რ-ებსაც ხელმძღვანელობს პრეზიდენტი. ხელმძღვ. ორგანოების გარდა, ს. ს. გ-თან იქმნება (ასევე არჩევის გზით) ე. წ. ტექ. ორგანოები — კომიტეტები ან კომისიები. ს. ს. გ-ის ბიუჯეტი დგება ეროვნ. ორგანიზაციების საწევროებით.

სსრკ 72 ს. ს. გ-ის წევრია. სსრკ-ის სპორტ. ორგანიზაციებიდან ხელმძღვ. და ტექ. ორგანოებში არჩეულია 126 წარმომადგენელი (1 პრეზიდენტი, 25 ვიცე-პრეზიდენტი, 1 გენ. მდივანი). მოსკოვში არის ტანვარჯიშის საერთაშ. ფედერაციის შტაბბინა. ს. ს. გ-ში განსაკუთრებული ადგილი უჭირავს საერთაშ. ოლიმპიურ კომიტეტს (იხ.).

*ლიტ.:* МОК и международные спортивные объединения. Справочник, 2 изд., М., 1979. *ნ. გუგუშვილი.*

**საერთაშორისო სრუტეები,** *ღია ზღვებს* შორის მდებარე საერთაშორისო ნაოსნობისათვის გამოყენებული მსოფლიო წყალსავალი გზები (გიბრალტარი, ლა-მანში, პა-დე-კალე, სინგაპურისა და მაგელანის სრუტეები და სხვ.), რ-ითაც ტრანზიტული მიმოსვლის თავისუფლებით და სრული თანასწორობის საფუძველზე სარგებლობენ ყველა ქვეყნის სამოქალაქო თუ სამხ. და საფრენი აპარატები; ყველამ, ვინც ს. ს-ით სარგებლობს, უნდა დაიცვას ს. ს-ის სამართ. რეჟიმი, რ-იც დადგენილია საერთაშ. ჩვეულებებით, მონაპირე სახელმწიფოთა ხელშეკრულებებითა და კანონმდებლობებით. შავი ზღვისა და ბალტიის სრუტეებში სამხ. ზღვაოსნობისათვის შესაბამისი საერთაშ. ხელშეკრულებებით განსაკუთრებული სამართ. რეჟიმია გათვალისწინებული (იხ. მაგ., *შავი ზღვის სრუტეები*—სამართლებრივი რეჟიმი).

*რ. დეკანოზოვი.*

**საერთაშორისო სტატისტიკა,** *ეკონომიკური სტატისტიკის* დარგი, რ-იც აანალიზებს და ერთმანეთს უპირისპირებს სხვადასხვა ქვეყნის, მსოფლიო მეურნეობის ცალკეული სოციალური სისტემებისა და მსოფლიოს მასშტაბით არსებულ სტატისტიკურ მაჩვენებლებს. ს. ს-ის პირველ პუბლიც. ნაშრომად ითვლება 1562 იტალიაში სანსოვინოს სახელწოდებით ღასტამბული ოფიც. სტატისტ. კრებული. ს. ს-ის საქმიანობას ინტენს. ხასიათი მიეცა XIX ს. შუა წლებში, როცა საერთაშ. ეკონ. ურთიერთობებმა თავისი განვითარების საკმაოდ მაღალ დონეს მიაღწია. 1853 ბრიუსელში შეიკრიბა სტატისტიკოსთა I საერთაშ. კონგრესი. 1872 პეტერბურგში შედგა სტატისტიკოსთა VIII კონგრესი, უკანასკნელი IX კი — ბუდაპეშტში 1875.

ს. ს-ის განვითარებას ხელი შეუწყო საერთაშ. სტატისტ. ინ-ტმა, რ-იც 1885 ჩამოყალიბდა. 1919—39 სტატისტ. საქმიანობას ეწეოდა ერთა ლიგასთან არსებული ეკონ. დაფინანსების სექცია. II მსოფლიო ომის შემდეგ ს. ს-ს ძირითადად ხელმძღვანელობს გაერთ. ერების ორგანიზაცია (გეო) და მის ფარგლებში მომუშავე სტატისტ. ბიუროები და კომისიები (შრომის სტატისტიკა, მოსახლ. სტატისტიკა, ჯანმრთელობის სტატისტიკა, მრეწვ. სტატისტიკა, სას.-სამ. სტატისტიკა და ა. შ.).

ს. ს-ის ორგანოთა ძირითადი ამოცანაა მეთოდოლ. მუშაობის სრულყოფა, შესაბამის სტატისტ. მონაცემთა შესადარისობა, მაჩვენებელთა სისტემის შემუშავება, მეურნ. თანამედროვე დარგობრივი კლასიფიკაციის შემუშავება, მოსახლ. აღწერისა და სხვა ერთდროული გამოკვლევებისათვის საჭირო პროგრამებისა და ინსტრუმენტარიების შემუშავება; ცხოვრების დონის ამსახველი მაჩვენებლების დადგენა და სხვ.

მსოფლიო სოციალ. სისტემის ჩამოყალიბებას მოჰყვა ს. ს-ის შექმნა მის ფარგლებში. 1962 ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრმა ქვეყნებმა დააარსეს სტატისტ. მუდმივი კომისია, რ-ის ძირითადი ამოცანა შეიმუშაოს სტატისტ. სამუშაოთა სრულყოფის (უნიფიკაციის) ღონისძიებანი.

ს. ს-ის ორგანოები სისტემატურად გამოსცემენ სათანადო სტატისტ. კრებულებსა და ბიულეტენებს.

ს. ს-ის საქმიანობაში მონაწილეობენ ცალკეულ სახელმწიფოთა სტატისტ. დაწესებულებები, მ. შ. სსრკ-ის ცენტრ. სტატისტ. სამმართველო. იგი უზრუნველყოფს ისეთი შესადარისი მაჩვენებლების დამუშავებას, რ-ებიც საფუძვლად უდევს მსოფლიო მეურნ. ორ სისტემას შორის ეკონ. შეჯიბრების შედეგების ანალიზსა და უდიდესი მნიშვნელობის სახ.-სამ. პრობლემების შესწავლას. *კ. ელიზბარაშვილი.*

**საერთაშორისო ფინანსური კორპორაცია** (სფკ; International Finance Corporation), *რეკონსტრუქციისა და განვითარების საერთაშორისო ბანკის* (რგსბ) ქალიშვილი ორგანიზაცია. შეიქმნა 1956 განვითარებადი წევრი ქვეყნების კერძო სექტორში კაპიტალდაბანდების მიზნით. 1973 აერთიანებდა 100-ზე მეტ ქვეყანას. ს. ფ. კ. არ მოითხოვს სახელმწ. გარანტიას, მაგრამ კრედიტის გაცემის აუცილებელი პირობაა ფინანსირებულ პროექტში ადგილ. ან საზღვარგარეთის კერძო კაპიტალის მონაწილეობა 50%-ის მოცულობით. კრედიტის მიცემის ვადაა 5-იდან 15 წლამდე, წლ. პროცენტის განაკ-

ვეთის სიდიდე — 5-იდან 10%-მდე. ს. ფ. ა-ს მართავს რგპ-ის ხელმძღ. ორგანოები; კორპორაციას აქვს სარეზერვო ფონდი, რ-იც მოგების ხარჯზე იქმნება; უშვებს თავის ობლიგაციებს და ავრცელებს ბაზრებზე, გადაყიდის ვალდებულებას აქტივებსა და კრედიტზე. ს. ფ. ა-ში ბატონობს აშშ.

**საერთაშორისო ჩვეულებები,** სახელმწიფოთა საყოველთაო პრაქტიკით დამკვიდრებული წესი, რ-იც იურიდიულად სავალდებულოდ ითვლება. ს. ჩ. საერთაშ. სამართ. წყაროა, თუმცა თანამედროვე საერთაშ. სამართალში *საერთაშორისო ხელშეკრულებაზე* ნაკლებმნიშვნელოვანია.

**საერთაშორისო ხელშეკრულება,** სახელმწიფოთა ან საერთაშ. სამართლის სხვა სუბიექტთა შეთანხმება პოლიტიკურ-ეკონომიკურ თუ სხვაგვარ ურთიერთობებში მათი ურთიერთუფლებებისა და მოვალეობების შესახებ. ს. ხ. საერთაშ. სამართლის ძირითადი წყაროა. სსრკ დიდ მნიშვნელობას ანიჭებს ს. ხ-ს, როგორც მშვიდობის ლენინური პოლიტიკის გატარების, ხალხთა უშიშროების განმტკიცებისა და ფართო საერთაშ. თანამშრომლობის საუკეთესო საშუალებას. მონაწილეთა რაოდენობის მიხედვით ს. ხ. არის ორმხრივი და მრავალმხრივი. ს. ხ. შეიძლება იყოს ღია ან დახურული იმის მიხედვით, დასაშვებია თუ არა მასთან სხვა სახელმწიფოების შეერთება. ს. ხ-თვის ტიპურია წერილობითი ფორმა, თუმცა ზოგჯერ გვხვდება ზეპირიც (*ჯენტლმენური შეთანხმება*). ს. ხ-ის ელემენტებია: 1. პრეამბულა (მიზანი, მხარეთა დასახელება და სხვ.); 2. ძირითადი ნაწილი (კონკრ. დადგენილებანი რეგულირებულ ურთიერთობათა არსის შესახებ); 3. დასკვნა (მოქმედების ვადა, დენონსაციისა და პროლონგაციის წესი).

XIX ს. დასასრულიდან და XX ს. დასაწყისიდან სახელშეკრულებო პრაქტიკაში ხშირად გვხვდება ს. ხ-ის დანართი, რ-იც შესაძლებელია იურიდიულად სავალდებულოც იყოს, თუ კი ამის თაობაზე პირდაპირ მიუთითებს ხელშეკრულება. ორმხრივი ხელშეკრულება, ჩვეულებრივ, დგება შემთანხმებელ სახელმწიფოთა ენებზე. ორივე ტექსტი თანაბარმნიშვნელოვანია (იხ. *ავთენტიკური ტექსტი*). გაეროს ეგიდის ქვეშ დადებული მრავალმხრივი ხელშეკრულებანი, როგორც წესი, დგება ესპ., ინგლ., რუს., ფრანგ. და ჩინ. ენებზე. ს. ხ-ის დადების დამამთავრებელი სტადიაა მისი ხელმოწერა, რ-იც შეიძლება საბოლოო ან არა საბოლოო იყოს. ზოგჯერ საჭიროა ხელმოწერილი ს. ხ-ის დამტკიცება — *რატიფიკაცია* სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოს მიერ. რატიფიკაცია გამოსახულია განსაკუთრებული სიგელის ფორმით. ორმხრივი ხელშეკრულების დადებისას მხარეები ერთმანეთს უცვლიან რატიფიკაციის სიგელებს, მრავალმხრივი ხელშეკრულების დადებისას კი სიგელები შესაბამისად ბარდება *დეპოზიტარს*. ს. ხ-ის ხელმოწერისას, რატიფიკაციისა და ს. ხ-თან შეერთების დროის სახელმწიფოს შეუძლია ხელშეკრულებაში შეიტანოს დათქმა — ერთგვარი დაზუსტება მის მიმართ ხელშეკრულების რომელიმე დებულების თაობაზე, ს. ხ-ის აუცილებელი შესრულების წესი (*„პაქტა სუნტ სერვანდა“*) საერთაშ. სამართ. ფუძემდებელი პრინციპია.

მოქმედების ვადის მიხედვით ს. ხ. არის ვადიანი (უმეტესობა) და უვადო. უვადოს განეკუთვნება ისეთი ხელშეკრულება, რ-იც საერთაშ. სამართ. ზოგად ნორმებს ქმნის (მაგ., *ბირთვული იარაღის გამოცდის აკრძალვის ხელშეკრულება*, 1963, *ბირთვული იარაღის გაუვრცელებლობის ხელშეკრულება*, 1968). ს. ხ-ის მოქმედების ვადა შეიძლება გაგრძელდეს როგორც მისი მოქმედების ვადის დამთავრებამდე (პროლონგაცია), ისე შემდეგაც (განახლება). ხელშეკრულების მოქმედება ხელშეკრულების დამდები სახელმწიფოების მთელ ტერიტორიაზე ვრცელდება, თუ ხელშეკრულებით სხვა რამ არ არის გათვალისწინებული. ს. ხ., როგორც წესი, არ წარმოშობს უფლება-მოვალეობებს ხელშეკრულებაში არამონაწილე სახელმწიფოებისათვის (მესამე სახელმწიფოებისათვის) მათი თანხმობის გარეშე. ს. ხ-ის მოქმედება შეწყდება მისი ვადის გასვლით (ვადის გასვლამდე — მხარეთა ურთიერთანხმობით), დენონსაციის წესით.

პრაქტიკაში გამომუშავებულია ს. ხ-ის შესრულების უზრუნველყოფის სხვადასხვაგვარი საშუალება — მესამე სახელმწიფოსა თუ სახელმწიფოების მხრივ გარანტიათავდებობა; საერთაშ. ორგანიზაციების შესაბამისი სპეც. ორგანოები თუ შერეული კომისიები; ეროვნ. კანონმდებლობის შესაბამისობა ხელშეკრულებასთან და სხვ. ს. ხ. გვხვდება სხვადასხვა სახელწოდებით: ხელშეკრულება, შეთანხმება, ოქმი, კონვენცია, პაქტი, კომუნიკე და სხვ. ამ სახელწოდებათა შორის განსხვავებას იურიდ. მნიშვნელობა არა აქვს.

*ლ. მატარაძე.*

**საერთო აფრიკა-მავრიკის ორგანიზაცია** (Organisation Commune Africaine et Mauricienne, OCAM), აფრიკული სახელმწიფოების გაერთიანება: 1961-იდან—სპილოს ძვლის ნაპირი, ზემო ვოლტა, ბენინი, ნიგერი, სენეგალი, ცენტრ. აფრ. რესპ. 1963-იდან რუანდა და ტოგო, 1970-იდან — მავრიკი. აღმოცენდა აფრიკა-მალაგასის კავშირის (შეიქმნა 1961) ბაზაზე (1964-იდან — ეკონ. თანამშრომლობის აფრიკა-მალაგასის კავშირი, 1965—74 საერთო აფრიკა-მალაგასისა და მავრიკის ორგანიზაცია). მონაწილე სახელმწიფოთა უმრავლესობა ეკონომიკურად მეტნაკლებად დამოკიდებულია საფრანგეთზე. შტაბ-ბინა არის ბანგიში (ცენტრ. აფრ. რესპ.).

**საერთო აფრიკა-მალაგასისა და მავრიკის ორგანიზაცია,** 1974-მდე *საერთო აფრიკა-მავრიკის ორგანიზაციის* სახელწოდება.

**საერთო ბაზარი,** იხ. *ევროპის ეკონომიკური გაერთიანება*.

**საერთო საკუთრება,** ორი ან რამდენიმე პირის უფლება რაიმე ქონებაზე. ს. ს. შეიძლება იყოს პირადი (მაგ., როცა ორ მოქალაქეს ს. ს-დ აქვს ერთი სახლი) ან საზოგადოებრივი (მაგ., საკოლმეურნეობათაშორისო საკუთრება). განასხვავებენ წილად და თანაზიარ ს. ს-ს. წილადი საკუთრების დროს თითოეული თანამესაკუთრე ვალდებულია მისი წილის კვალობაზე მიიღოს მონაწილეობა საერთო ქონების ყოველგვარი გადასახადის თუ მოსაკრებლის გასტუმრებაში, აგრეთვე ამ ქონების მართვისა და შენახვის ხარჯებში. საერთო წილადი საკუთრების ყოველ მონაწილეს შეუძლია მისი წილის განსხვისება (სხვა მონაწილეებს აქვთ ამ წილის შესყიდვის უპირატესი უფლება). წილთა განუსაზღვრელი საკუთრების დროს თანამესაკუთრენი ფლობენ, სარგებლობენ და განკარგავენ მთელ ქონებას ერთობლივად. თანასაკუთრებად ითვლება საკოლმ. კომლის საკუთრება, მეუღლეთა საკუთრება. ს. ს-ის საკითხები მოწესრიგებულია საქ. სსრ სამოქალაქო კოდექსის XII თავში და საქ. სსრ საქორწინო და საოჯახო კოდექსში, მმ. 21—25.

**საერთო-საქარხნო ხარჯები,** წარმოების მართვასა და წარმოების ორგანიზაციასთან დაკავშირებული ხარჯები. ს.-ს. ხ. მოიცავს: საწარმოს მ ა რ თ ვ ი ს ხ ა რ ჯ ე ბ ს (საწარმოს მართვის აპარატის ხელფასი სოციალური დაზღვევის ანარიცხებითურთ, სამსახურებრივი მივლინებებისა და სხვ. ხარჯები); ს ა ე რ თ ო ს ა მ ე უ რ ნ ე ო ხ ა რ ჯ ე ბ ს (სხვა საერთო-საქარხნო პერსონალის შენახვის ხარჯები, საერთო-საქარხნო დანიშნულების შენობების, ნაგებობების შენახვისა და მიმდინარე რემონტის ხარჯები, ინვენტარისა და სხვა ძირითადი ფონდების ამორტიზაცია, შენახვისა და მიმდინარე რემონტის ხარჯები); მ ო ს ა კ რ ე ბ ლ ე ბ ს ა დ ა ა ნ ა რ ი ც ხ ე ბ ს (გადასახადები, მოსაკრებლები და სხვა სავალდებულო ანარიცხები და ხარჯები) და ს ა ე რ თ ო - ს ა ქ ა რ ხ ნ ო ა რ ა ს ა წ ა რ მ ო ო ხ ა რ ჯ ე ბ ს (მოცდენით გამოწვეული დანაკარგი, საწარმოს საწყობებში მასალისა და პროდუქციის გაფუჭების გამო მასალისა და პროდუქციის დანაკლისი და სხვ.).

ს.-ს. ხ. არის გეგმური და ფაქტობრივი. უკანასკნელი, გარდა საწარმოს მართვისა, საერთო-სამეურნეო ხარჯებისა, მოსაკრებლებისა და ანარიცხებისა, მოიცავს საერთო-საქარხნო არასაწარმოო ხარჯებსაც.

**საერთო სახალხო საკუთრება,** იხ. *სოციალისტური საკუთრება*.

**საერთო-სახალხო სამართალი,** იხ. სტ. *სამართალი*.

**საერთო-სახალხო სახელმწიფო,** იხ. სტ. *სახელმწიფო*.

**„საერთო ხელშეკრულება“ 1952,** ბ ო ნ ი ს ხ ე ლ შ ე კ რ უ ლ ე ბ ა, სეპარატული ხელშეკრულება, ერთი მხრივ, აშშ-ს, დიდ ბრიტანეთს, საფრანგეთსა და, მეორე მხრივ, გფრ-ს შორის. ხელი მოაწერეს 1952 წ. 26 მაისს ბონში. მიმართული იყო გფრ-ის მილიტარიზაციისათვის პირობების შესაქმნელად და დას. სახელმწიფოთა სამხ. ბლოკში მისი მონაწილეობისათვის. „ს. ხ-მ“ გამოაცხადა გფრ-ის ოკუპაციური რეჟიმის გაუქმება და სუვერენიტეტი, მაგრამ ხელშეკრულება არსებითად ზღუდავდა გფრ-ის სუვერენიტეტს: აშშ-ს, დიდ ბრიტანეთსა და საფრანგეთს უფლება რჩებოდათ, დაეტოვებინათ თავიანთი ჯარები გფრ-ის ტერიტორიაზე და სხვ. „ს. ხ.“ ძალაში უნდა შესულიყო პარიზის ხელშეკრულებასთან (1952) ერთად. მოგვიანებით „ს. ხ.“ ზოგიერთი შესწორებით ჩართეს *პარიზის შეთანხმებებში* (1954).

**საერისთავო,** საისტორიო-სამეცნიერო ლიტერატურაში ამ ტერმინით აღნიშნავენ ძველი საქართველოს ტერიტ.-ადმ. ერთეულს, რ-საც განაგებდა ერისთავი (იხ. სტ. *ერისთავი*).

**საერობო კრებები,** სამაზრო და საგუბერნიო, ერობის დაწესებულებების საგანმგებლო ორგანოები რუსეთში 1864—1917 (იხ. *საერობო რეფორმა 1864*). ს. კ. ყოველ 3 წელიწადში ირჩევდა საერობო გამგეობებს, აკონტროლებდა მათ მუშაობას, ამტკიცებდა საერობო ბიუჯეტს. ს. კ-ის თავ-რე იყო თავადაზნაურობის წინამძღოლი. ს. კ-ში უმრავლესობას თავადაზნაურობა წარმოადგენდა.

**საერობო მედიცინა,** სოფლის მოსახლეობის სამედიცინო მომსახურების სისტემა, რ-იც ორგანიზებული იყო რუსეთში საერობო თვითმმართველობის მიერ. 1864 რუს. გუბერნიებსა და მაზრებში შეიქმნა ახ. არჩევითი ორგანოები — *ერობები*, რ-ებიც განაგებდნენ მხოლოდ სამეურნეო და კულტ. საკითხებს, მ. შ. მოსახლ. ჯანმრთელობის დაცვას. ერობებმა დადებითი როლი შეასრულეს განათლებისა და ჯანდაცვის საქმეში. 1880-იდან საერობო დაწესებულებებად გარდაიქმნა საქალაქო თვითმმართველობებიც. პირველად საერობო სამედ. სისტემა ჩამოყალიბდა რუს. 34 ცენტრ. გუბერნიაში. 1885 დაარსდა პიროგოვის საზ-ბა, რ-იც ს. მ-ის იდეოლოგიურ ცენტრად იქცა, მოგვიანებით შეიქმნა სტაციონარული სისტემა; მისი ძირითადი კერა იყო სასოფლო საექიმო უბანი, სადაც ავადმყოფებს ამბულატორიულად მკურნალობდნენ, უფრო გვიან კი ჩამოყალიბდა საერობო საავადმყოფოები. 1890 სტაციონარული სისტემა იყო 46 მაზრაში, 50-ში რჩებოდა შემოვლითი სისტემა, 258 მაზრაში კი საექიმო მომსახურების შერეული სისტემა მოქმედებდა. მაზრის საერობო სამედ. მმართველობა იყოფოდა საექიმო

უბნებად, რ-ებსაც ჰქონდათ საუბნო ამბულატორია, საავადმყოფო და საფერშლო პუნქტებად (პერიფერიებში).

1910 რუს. იმპერიაში 2686 საერობო საექიმო უბანი (მ. შ. 2045 საავადმყოფო) და 2620 საფერშლო პუნქტი იყო; ექიმთა რაოდენობა 3100 აღწევდა.

რუს. განაპირა გუბერნიებში — ბალტიისპირეთში, ბელორუსიაში, ციმბირში, ყაზახეთში, შუა აზიაში, კავკასიასა და, კერძოდ, საქართველოში სამედ. მომსახურების საერობო რეფორმა არ გატარებულა.

*მ. შენგელია.*

**საერობო რეფორმა 1864,** საგუბერნიო და სამაზრო საერობო დაწესებულების განაწესი, ბურჟუაზიული რეფორმა, რ-იც გამოწვეული იყო რუს. თვითმპყრობელური წყობილების კაპიტალ. განვითარების მოთხოვნებისათვის მისადაგების საჭიროებით, ცარიზმის მისწრაფებით — თავის მხარეზე მიეზიდა ლიბერალები რევ. მოძრაობასთან ბრძოლაში. „...საერობო რეფორმა, — წერდა ვ. ი. ლენინი, — ერთ-ერთი ისეთი დათმობა იყო, რომელიც გამოგლიჯა თვითმპყრობელ მთავრობას აზვირთებულმა საზოგადოებრივმა აღტყინებამ და რევოლუციურმა შეტევამ“ (თხზ., გამოც. მე-4, ტ. 5, გვ. 40). ერობის მეშვეობით მთავრობას სურდა გლეხობაზე მემამულური ძალაუფლების დაკარგვის საზღაურად თავადაზნაურობისათვის მიეცათ სამეურნეო ცხოვრების ხელმძღვანელობის უფლება ადგილებზე და გაეუმჯობესებინა გაპარტახებული ადგილობრივ მშენებლობის სამეურნეო საქმეთა გამგებლობა. საარჩევნო სისტემის საფუძველს შეადგენდა ქონებრივი ცენზი და წოდებრივი საწყისი. ამომრჩევლები იყოფოდნენ 3 კურიად: სამაზრო მიწათმფლობელებად, საქალაქო ამომრჩევლებად და არჩეულებად სოფლის საზ-ბებიდან. არჩევნების სისტემა უზრუნველყოფდა ერობებში მემამულეთა მნიშვნელოვან სიჭარბეს. ს. რ. ყველგან არ ტარდებოდა (მაგ., კავკასიაში, კერძოდ საქართველოში). მიუხედავად ს. რ-ის შეზღუდულობისა, იგი ხელს უწყობდა ადგილ. ინიციატივის ბურჟ. მეურნეობისა და ბურჟ. კულტურის განვითარებას.

*ლიტ.* იხ. სტ-თან ე რ ო ბ ა.

**საერობო სტატისტიკა,** წარმოიშვა XIX ს. II ნახევარში და არსებობდა დიდი ოქტომბრის სოციალისტურ რევოლუციამდე. ს. ს-ს განაგებდნენ რუს. საგუბერნიო და სამაზრო საერობო გამგეობებთან არსებული სტატისტ. ორგანოები, რ-ებიც ქვეყნის ეკონ. გარდა სწავლობდნენ გლეხთა და სარეწაო მეურნეობებს, აგრეთვე სატყეო მეურნეობას, გზების მდგომარეობას, დაზღვევას, განათლებას, საოჯახო ბიუჯეტის საკითხებს.

ს. ს-ის ორგანოები საკმაოდ მდიდარ ფაქტობრივ მასალაზე დაყრდნობით ამუშავებდნენ სხვადასხვა სახის სტატისტ. მიმოხილვებს და კრებულებს ცალკეული მაზრებისა და გუბერნიების მიხედვით. პირველი სტატისტ. გამოკვლევა ჩატარდა 1871 ტვერის გუბერნიაში. 80-იანი წწ. II ნახევარში ს. ს-ის ბიუროები არსებობდა რუს. ევრ. ნაწილის 23 გუბერნიაში.

ვ. ი. ლენინი, რ-მაც ყოველმხრივ შეისწავლა, ზედმიწევნით შეამოწმა და დამოუკიდებლად დაამუშავა ს. ს-ის ცნობები, წერდა: ს. ს-ის ორგანოებმა პირველი ნაბიჯი გადადგეს „გლეხების ეკონომიკური მდგომარეობის უფრო ღრმა შესწავლისაკენ“ (ვ. ი. ლენინი, თხზ., ტ. 1, გვ. 10). ამავე დროს ზოგიერთი სტატისტ. მასალა ტენდენციურად მუშავდებოდა. უმართებულოდ შედგენილი ციფრების სვეტებში ქრებოდა გლეხობის იმ ცალკეული ჯგუფების არსებითი განსხვავებანი და ნიშნები, რ-ებიც წარმოიშვნენ კაპიტალიზმის განვითარების პროცესში.

ს. ს-ის ორგანოთა მიერ დამუშავებული მასალა ფართოდ იქნა გამოყენებული ნაროდნიკების წინააღმდეგ ბრძოლაში.

*კ. ელიზბარაშვილი.*

**საერობო ყრილობები,** ცენტრალური წოდებრივ-წარმომადგენლობითი დაწესებულებები რუსეთში XVI — XVII სს-ში. იკრიბებოდა არარეგულარულად მთავრობის ძირითადი ღონისძიებების სანქციონირებისათვის, იშვიათად — მეფის არჩევის შემთხვევაში. ს. ყ-ს იწვევდა მეფე, ხოლო როცა ის არ იყო — მიტროპოლიტი (შემდეგში პატრიარქი) ან ბოიართა სათათბირო. ს. ყ-ის მუდმივი მონაწილენი იყვნენ ბოიართა სათათბიროს წევრები, ე. ი. ბოიარები და სათათბიროს დიაკები, უმაღლესი სას. ფენის (ე. წ. „წმინდა ყრილობა“), აგრეთვე ფეოდალთა კლასის სხვადასხვა ჯგუფისა და რაბათელთა ზედაფენის წარმომადგენლები.

პირველად ს. ყ. ივანე IV-მ მოიწვია 1549, შემდეგ კი 1566. ამ ყრილობებზე ტარდებოდა რეფორმები, რ-ებსაც „რჩეული რადა“ ახორციელებდა. 1566 მოწვეულმა ს. ყ-მ მხარი დაუჭირა ივანე IV-ს ლივონიისათვის ბრძოლაში. ამავე დროს მთელ რიგ საკითხებში ეურჩებოდა მეფეს.

XVI—XVII სს. მიჯნაზე ს. ყ-ს წამყვანი როლი მიეკუთვნათ. 1613 ს. ყ-მ მეფედ მიხეილ რომანოვი აირჩია. ამ ყრილობის 600 მონაწილეს შორის გლეხების წარმომადგენლებიც იყვნენ, რაც უპრეცედენტო შემთხვევაა ს. ყ-ის ისტორიაში. ყრილობებზე საერთოდ ისეთ საკითხებს იხილავდნენ, როგორიცაა ახ. გადასახადის შემოღება, ან ძველის შეცვლა, ომისა და ზავის საკითხები და სხვ. (1616, 1618, 1619, 1821 წწ.).

ს. ყ., როგორც გაბატონებული კლასების გაერთიანების საშუალება, მეფის ხელისუფლებას სჭირდებოდა, სანამ საბოლოოდ გაძლიერდებოდა. ასე იყო XVII ს. შუაწლებამდე, შემდეგ კი ს. ყ-ის როლი თანდათან დაეცა. ეს განაპირობა რუსეთში აბსოლ. მონარქიის შექმნამ, აგრეთვე იმან, რომ აზნაურებმა და ნაწილობრივ რაბათელებმა დაიკმაყოფილეს თავიანთი მოთხოვნები 1649 ძეგლისდებით, ხოლო მასობრივი საქალაქო აჯანყებების საშიშროება შემცირდა.

1684 შემდეგ ს. ყ. აღარ მოუწვევიათ.

*წყარო:* Акты, относящиеся к истории земских соборов, М., 1909.

*ლიტ.:* А в а л и а н и С. Л., Земские соборы. Литературная история земских соборов, 2 изд., Од., [1916] (ძირითადი ლიტ-რის მიმოხილვა); З и м и н А. А., Земский собор 1566 г., კრ.: Исторические записки, т. 71, М., 1962; Т и х о м и р о в М. Н., Сословно-представительные учреждения (земские соборы) в России XVI в., «Вопросы истории», 1958, № 5.

*ი. ნაკაშიძე.*

**საესებუო,** სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ზანის სოფსაბჭო), ოდიშის ვაკეზე. ზ. დ. 120 *მ*, ცხაკაიადან 20 *კმ*. ა. ჟდანოვის სახ. ზანის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა). საშ. სკოლა სოფ. ზანაში (1 *კმ*).

**საესტრადო ცეკვა,** სასცენო ცეკვის ნაირსახეობა, გასართობი ხასიათის პატარა საცეკვაო სცენა (საცეკვაო მინიატიურა). აგებულია ქორეოგრაფიული გამომსახველობის ლაკონიურ ხერხებზე. ს. ც. სათავეს ხალხ. შემოქმედებიდან იღებს. ადრინდ. ნიმუშები გვხვდება რუს. და ბოშათა გუნდების, აგრეთვე ხალხ. სეირნობების მონაწილეთა გამოსვლებში (XIX ს. შუა წლები). XX ს. დასაწყისში მოშაირე-სატირებისა და მოცეკვავეების გამოსვლებით საფუძველი ჩაეყარა ფოლკლორულ მასალაზე აგებული კომედიური ნომრების ტრადიციას. I მსოფლიო ომის პერიოდში (1914—18) ესტრადაზე პოპულარული გახდა იმ დროისათვის მოდური ცეკვების (ტანგო, კეკ-უოკი და სხვ.) გავლენით შექმნილი, აკრობატული ელემენტებით დატვირთული ე. წ. „სალონური“ და „დეკადენტური“ ცეკვები.

XX ს. დასაწყისიდან შეიქმნა ს. ც-ის ახ. სახეობანი, მ. შ. სიუჟეტური საცეკვაო მინიატიურა, ეს ცეკვები გამოირჩეოდნენ ენერგიული რიტმებითა და ასეთივე პლასტიკით. საუკეთესო ნიმუშებისათვის დამახასიათებელია სრულყოფილი დრამატურგია, იდეურობა, გამომსახველობითი საშუალებები ; სისადავე. იდგმებოდა სპექტაკლ-მიმოხილვები ყოფით პლასტიკაზე აგებული, ექსცენტრულად გადაწყვეტილი საცეკვაო სცენებით. ს. ც-მ მნიშვნელოვანი გავლენა იქონია საბჭ. ქორეოგრაფიაზე.

**საესტრადო ხელოვნება,** სცენური ხელოვნების ერთ-ერთი სახე. გულისხმობს ერთ წარმოდგენაში (კონცერტში) რამდენიმე არტისტის (მომღერლები, მუსიკოსები, ჟონგლიორები, აკრობატები, მოცეკვავეები, კონფერანსიე და სხვ.) ან ერთი მსახიობის მიერ სხვადასხვა ჟანრის დასრულებული ნომრების შესრულებას. ს. ხ-ს მიიჩნევენ ხელოვნ. მცირე ფორმად, რადგან თითოეული მსახიობის გამოსვლა 10—15 წუთს არ აღემატება. ს. ხ. სათავეს იღებს მოხეტიალე მსახიობების გამოსვლებიდან (მემღერენი, ბერიკები, სკომოროხები, ჟონგლიორები, შპილმანები და სხვ.), ძირითადად კი სახ. სეირნობებიდან, XVII ს. ბალაგანებიდან. XVIII ს. დასაწყისში შეიქმნა მიუზიკ-ჰოლები (ასრულებდნენ მცირე პიესებს, სიმღერებს, ცეკვებს და სხვ.). 1890 ლონდონში შეიქმნა მიუზიკ-ჰოლი „ალჰემბრა“ 1904 — მიუზიკ-ჰოლი „კოლოსეუმი“. ეს ფორმა გავრცელდა მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში. XX ს. დასაწყისში ს. ხ. გამდიდრდა საჯაზო მუსიკით. პოპულარობა მოიპოვეს ჯაზ-ორკესტრებმა ბ. გუდმენის, ლ. არმსტრონგის, დ. ელინგტონის ხელმძღვანელობით (აშშ). მოგვიანებით გავრცელდა ვოკალურ-საკრავიერი ანსამბლები, რ-თა რეპერტუარში ხალხ. სიმღერები ერწყმოდა თანამედროვე რიტმებს. პოპულარობით სარგებლობდნენ მომღერლები: ე. ბუში (გერმანია, შემდეგ გდრ), პ. რობსონი, ჯ. რიდი, ჰ. ბელაფონტე, ე. ფიცჯერალდი (აშშ), ჟ. ბეკერი, ე. პიაფი, მ. შევალიე, ჟ. ბრელი (საფრანგეთი), პ. სიგერუ, რ. ლორეტი, ა. ჩელენტანო (იტალია); ექსცენტრიკოსები: გროკი, დიმიტრი (შვეიცარია), პანტომიმისტი მ. მარსო (საფრანგეთი). საესტრადო ცეკვებში იყენებდნენ თანამედროვე რიტმებს, აკრობატულ ტრიუკებს. დამკვიდრდა საესტრადო ქორეოგრაფიის ახ. ფორმები: სალონურ-ყოფითი და აკრობატულ-ჯგუფური რიტმული ცეკვა „გერლზი“. ს. ხ-ში მნიშვნელოვანი ადგილი დაიკავა ბალეტმა ყინულზე.

საბჭ. ხელისუფლების პირველ წლებში მსახიობები თავიანთ ხელოვნებას უჩვენებდნენ მასებს, გამოდიოდნენ სამოქალაქო ომის ფრონტებზე (1918—20), მუშათა კლუბებში, სოფლებში. 1919 შეიქმნა რევ. სატირის თეატრი ვიტებსკში, 1920 — მოსკოვში, პეტროგრადში, ტომსკში, ბაქოში, კიევში და სხვ. ქ-ებში. ამჟამად სსრკ-ში ს. ხ. იქცა ერთ-ერთ მასობრივ ხელოვნებად. არსებობს უამრავი საესტრადო ორკესტრი, ვოკალურ-საკრავიერი ანსამბლი, გვყავს მრავალი მუსიკოს-სოლისტი; წამყვანი ადგილი უჭირავთ მსახიობებს, რ-ებიც გამოდიან საყოფაცხოვრებო პუბლიც. და სატირული რეპერტუარით. სახ. აღიარება მოიპოვეს მომღერლებმა: ლ. რუსლანოვამ, კ. შულჟენკომ, ლ. ზიკინამ, მ. ბერნესმა, მ. მაგომაევმა; სატირული ჟანრის მსახიობებმა: ვ. ხენკინმა, ნ. სმირნოვ-სოკოლსკიმ, ა. რაიკინმა, მ. მირონოვამ და ა. მენაკერმა; სახელმწ. საესტრადო ორკესტრმა ლ. უტიოსოვის ხელმძღვანელობით და სხვ. მოსკოვსა და ლენინგრადში არის სტაციონარული საესტრადო თეატრები. მიუზიკ-ჰოლები მუშაობენ მოსკოვში, ლენინგრადში, კიევში, ტაშკენტსა და სხვ. ქალაქებში. მნიშვნელოვნად განვითარდა ს. ხ. სხვა სოციალ. ქვეყნებში. ბერლინში (გდრ) მუშაობს ევროპაში

უდიდესი საესტრადო თეატრი „ფრიდრიხშტადტპალასტი", სატირული მინიატიურების თეატრი „დისტლი"; ჩეხოსლოვაკიაში— თეატრ-ატრაქციონი „ლატერნა მაგიკა"; მრავალი საესტრადო მსახიობი მოღვაწეობს უნგრეთში, ბულგარეთში, რუმინეთში, იუგოსლავიაში. ქართ. ესტრადის შესახებ იხ. ტ. *საქართველოს სსრ*, ქართული ესტრადა.

*ლიტ.*: Дмитриев Ю. Л., Искусство советской эстрады, [М.], 1962.

**საექიმო ეთიკა,** საექიმო მორალის პრინციპები; იხ. სტ. *დეონტოლოგია* სამედიცინო.

**საექიმო-შრომითი ექსპერტიზა** სსრ კავშირში, ავადმყოფის სამედიცინო გამოკვლევა მისი შრომისუნარიანობის დაკარგვის ხარისხისა და მიზეზების დასადგენად. ს.-შ. ე-ს ახორციელებს საექიმო შრომითი საექსპერტო კომისია. ექსპერტიზის პროცესში აზუსტებენ სამედ. (დაავადების გამოვლენა და მიმდინარეობა, ფუნქციების დარღვევის ხარისხი, მკურნალობის ეფექტურობა) და სოც.-ფსიქოლ. (ავადმყოფის პიროვნების თავისებურებანი, მისი დამოკიდებულება პროფესიის შეცვლისადმი და სხვ.) ფაქტორებს, ადგენენ შრომისუნარიანობის დაკარგვის ხარისხს (ინვალიდობის ჯგუფი) და მიზეზებს, განსაზღვრავენ სამედ. რეაბილიტაციის ღონისძიებებს (აღდგენითი მკურნალობა, პროთეზირება, პროფ. სწავლება, შრომითი მოწყობა, ტრანსპორტით უზრუნველყოფა) და სხვ. საექიმო-შრომითი საექსპერტო კომისიის დადგენილების საფუძველზე წყდება პენსიის ან დახმარების დანიშვნისა და მისი ოდენობის განსაზღვრის, დასახიჩრებით გამოწვეული დანაკლისის ანაზღაურებისა და სხვ. საკითხები. საბუთი ფორმდება მოწმობის სახით, რ-იც ეძლევა ინვალიდს.

**საექსპორტო ბანკი,** იხ. *საგარეო ვაჭრობის ბანკი*.

**საექსპორტო კრედიტი,** კრედიტი, რ-საც ექსპორტიორი ფირმები, ბანკები ან მთავრობები აძლევენ უცხოეთის საწარმოებსა და სახელმწიფოებს ექსპორტიორ ქვეყანაში საქონლის შესაძენად. კაპიტალიზმის პირობებში ის გასაღების ბაზრებისათვის ბრძოლის საშუალებაა. ს. კ. ძირითადად ორი სახისაა: 1. მიმწოდებლის კრედიტი და 2. მყიდველის კრედიტი, ანუ ფინანს. კრედიტი. პირველი უმთავრესად მოკლევადიანია და იყენებენ ნედლეულისა და სამომხმარებლო საქონლით ვაჭრობისას, მეორე — საშ. და გრძელვადიანია, იყენებენ უმთავრესად ძირითადი ფონდების შესაძენად. ს. კ. ხელს უწყობს კაპიტალის ექსპორტის გაფართოებას. ს. კ-ის რეგლამენტაციის პირობები იქცა წამყვან კაპიტალ. სახელმწიფოთა შორის „საკრედიტო ომის" მთავარ ობიექტად.

სოციალ. ქვეყნების ს. კ. ეხმარება განვითარებად ქვეყნებს ეროვნ. ეკონომიკის განვითარებაში. იგი კაპიტალ. ქვეყნების ს. კ-გან განსხვავებით არ ითვალისწინებს პოლიტ. პირობებს. *ნ. ბაგრატიონი.*

**სავა** (Sava), მდინარე იუგოსლავიის ჩრდ. ნაწილში, დუნაის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 940 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 95 ათ. *კმ²*. სათავე აქვს იულიუსის ალპებში. ქ. ზაგრებამდე მიედინება მთაში, ვიწრო ხეობაში, შემდეგ შუა დუნაის ვაკეზე მეანდრირებს. მდინარის კალაპოტის სიგანე ქ. ზაგრებთან დაახლ. 100 *მ*, შესართავთან — 280 *მ*. წყლის საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 1760 *მ³/წმ*, მაქს. —5000 *მ³/წმ*-ზე მეტი. წყალუხვია ზამთარ-გაზაფხულზე. სანაოსნოა. ს-ის ხეობა იუგოსლ. მჭიდროდ დასახლ. რ-ნია, აქ გაშენებულია დიდი ქ-ები: ლიუბლიანა, ზაგრები, შესართავთან — ბელგრადი.

**სავადი,** საბუთის პირი XVII—XVIII სს. საქართველოში ს.-ს. ორბელიანის განმარტებით, *უსტარის* „გარდანაწერს" ეწოდება „პაჭენისი, რომელსა სპარსნი სავადსა უკმობენ".

*წყარო*: მასალები საქართველოს ეკონომიური ისტორიისათვის. დანართი, შემდგ. მ. ბერძნიშვილი, თბ., 1957. *დ. ფურცელაძე.*

**სავაზირო,** იხ. *სავეზირო*.

**სავათი** (Otis tarda), დიდი ზომის ფრინველი წეროსნაირთა რიგისა. გავრცელებულია დას. ევროპაში, აზიაში, ჩრდ. აფრიკაში. საქართველოში გვხვდება მიმოფრენისას, ნაწილობრივ მოზამთრეობისას. ბინადრობს ველ-მინდვრებზე, ზეგნებზე, ყამირ მიწებზე. ბუდობს წყვილებად ან მცირერიცხოვან გუნდებად. მაისში დებს 1—6 (ჩვ. 2) კვერცხს. ინკუბაცია 1 თვემდე გრძელდება. იკვებება მცენარეთა თესლით, ტუბერებით და სხვ., უფრო იშვიათად — მწერებით, მღრღნელებით. ყამირი მიწების ათვისებისა და ბრაკონიერული ნადირობის გამო მეტად იშვიათი გახდა. შეტანილია სსრკ და საქართვ. „წითელ წიგნში". *რ. ჟორდანია.*

**სავათისებრნი** (Otididae), ფრინველთა ოჯახი წეროსნაირთა რიგისა. დიდი ან საშ. ზომის არიან, ღია ლანდშაფტში ბინადრობენ. მასა — 1-იდან 16 *კგ*-მდე აღწევს. გრძელი კისერი და ფეხები აქვთ, ოჯახში 11 გვარის 22 სახეობაა, რ-თაგან სსრკ-ში გვხვდება 3: *სავათი*, სარსარაკი (O. tetrax) და სავათტურფა ანუ ჯეკი (Chlamydotis undulata); მათგან პირველი ორი საქართველოში გვხვდება მიმოფრენისას ან მოზამთრედ. შეტანილი არიან საქართვ. „წითელ წიგნში". ს. მძიმედ დაფრინავენ, კარგად დარბიან, დინჯად ეძებენ საკვებს. ზანდაროზის (კუდუსუნის) ჯირკვალი არა აქვთ, რის გამოც ფრთები უსველდებათ და ყინვაში სრულიად უმწეონი ხდებიან. გავრცელებული არიან ევროპაში, აზიაში, აფრიკასა და ავსტრალიაში. უტყეო მთებში ვერტიკალურად ზ. დ. 2 ათ. *მ* აღწევენ, გამრავლების პერიოდში მამლები ტიხტიხებენ. დედალი 1—3—5 კვერცხს დებს. წყვილობის შემდეგ მამლები ნომადობენ, დედლები კრუხობენ 1 თვემდე, ბუდობენ მიწაში ამოთხრილ პატარა ორმოში. იკვებებიან მცენარეთა მწვანე ნაწილებით, თესლით, ხოჭოებით, ჭიაყელებით, იშვიათად წვრილ-წვრილი მღრღნელებით. *რ. ჟორდანია.*

**სავალდებულო ცალი,** სახელმწიფოში გამოცემული ყოველი ბეჭდვითი ნაწარმოების ცალი, რ-საც სტამბა ან გამომცემლობა კანონმდებლობით დადგენილი წესის საფუძველზე უგზავნის ქვეყნის უმნიშვნელოვანეს ბიბლიოგრაფიულ დაწესებულებებსა და ბიბლიოთეკებს ბეჭდვითი პროდუქციის ცენტრალიზებული რეგისტრაციის მიზნით.

პირველად შემოიღეს საფრანგეთში (1537). ს. ც-ის სისტემა მოქმედებს თითქმის ყველა თანამედროვე განვითარებულ კაპიტალ. ქვეყანაში (გარდა ნიდერლანდისა და შვეიცარიისა).

სსრკ ტერიტორიაზე პირველად შემოიღეს 1588 რიგაში (რიგის ბ-კის, ამჟამად ლატვ. უნ-ტის ბ-კის, უფასო დაკომპლექტებისათვის). სსრკ-ში ს. ც. ორი სახისაა: უფასო (1920-იდან) და ფასიანი (1931-იდან). ს. ც-ის თანამედროვე სისტემა ჩამოყალიბდა 1959. უფასო ს. ც-ს იღებს და ანაწილებს საკავშ. და რესპ. *წიგნის პალატები*. არის აგრეთვე საუწყებო და მიზნობრივი უფასო ს. ც. ფასიან ს. ც-ს იღებს და ანაწილებს სამეცნ. ბ-კა, ცენტრ. საბიბლიოთეკო კოლექტორი (მოსკოვი).

**სავალდებულო წილი,** იხ. სტ. *მემკვიდრეობითი სამართალი*.

**სავალენტო ზონა,** ვალენტური ზონა, მყარ სხეულში დასაშვები ელექტრონული მდგომარეობების ენერგეტიკული არე, რ-იც 0K-ზე მთლიანად შევსებულია სავალენტო ელექტრონებით. ს. ზ-ის ელექტრონებს წვლილი შეაქვთ კრისტალის ბმის ენერგიაში და ა. შ., მაგრამ არ მონაწილეობენ გამტარობასა და სხვა გადატანით მოვლენებში. თუ ელექტრონების გარკვეული ნაწილი მოცილებულია ს. ზ-იდან, მაშინ მასში დარჩენილი ელექტრონების გარე ველებში მოძრაობის შედეგი თავისუფალი ხვრელები გარკვეული ნაწილის მოძრაობით გამოწვეული ეფექტების მსგავსია. დაწვრილებით იხ. *მყარი სხეული*.

**სავალუტო ბაზარი,** კაპიტალიზმის დროს ეკონომიკური ურთიერთობის განსაკუთრებული სფერო, რ-შიც ხორციელდება უცხოური ვალუტის ყიდვა-გაყიდვა (გაცვლა) და ოპერაციები უცხოური ვალუტით გამოწერილი საგადასახდელო დოკუმენტებით (ჩეკი, თამასუქი, სატელეგრაფო და საფოსტო გზავნილები, აკრედიტივი). მსოფლიო ს. ბ. მოიცავს სხვადასხვა ქვეყნის ბანკების კორესპონდენტულ კავშირებს და წარმოადგენს საერთაშ. ფულადი ანგარიშსწორების განხორციელების მექანიზმს. რეჟიმის სახეობის მიხედვით განასხვავებენ თავისუფალ (სადაც სავალუტო შეზღუდვები არ არსებობს) და არათავისუფალ ს. ბ-ს. იმ ქვეყნებში, სადაც სავალუტო შეზღუდვებია, ხშირად წარმოიშობა არალეგალური „შავი" ს. ბ.

**სავალუტო ბლოკები,** კაპიტალისტური ქვეყნების დაჯგუფებები, რ-თა მეთაური ქვეყნის ვალუტა იქვემდებარებს სხვა მონაწილე ქვეყნების ვალუტებს. ს. ბ-ის მიზანი იყო სავალუტო სისტემის წინააღმდეგობათა დაძლევა, თუმცა მეთაური ქვეყნები მას სავალუტო-ეკონ. ჰეგემონობისათვის იყენებდნენ. ს. ბ. შეიქმნა 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისის დროს იმპერიალ. ქვეყნებს შორის სავალუტო ომის გამწვავებასთან დაკავშირებით. ძირითადი ს. ბ. იყო სტერლინგის, დოლარისა და ოქროსი.

სტერლინგის ბლოკი შეიქმნა 1931, დიდ ბრიტანეთში ოქროს სტანდარტის გაუქმების შემდეგ.

დოლარის ბლოკი შეიქმნა 1933, ოქროს სტანდარტის გაუქმების შემდეგ. ყველაზე ხანმოკლე იყო ოქროს ბლოკის არსებობა, მისმა მონაწილე ქვეყნებმა (საფრანგეთი, ბელგია, ჰოლანდია, შვეიცარია, შემდგომში — იტალია და პოლ., 1933) მალე გააუქმეს ოქროს სტანდარტი და შემოიღეს სავალუტო შეზღუდვები. 1936 ბლოკი საბოლოოდ დაიშალა.

II მსოფლიო ომის წინა პერიოდში და მის დროს გერმანია და იაპონია ცდილობდნენ თავიანთი ს. ბ-ის შექმნას. II მსოფლიო ომის დროსა და მას შემდეგ ომამდელი ს. ბ-ის ბაზაზე წარმოიშვა სავალუტო ზონები.

**სავალუტო დათქმა,** პირობა, რ-იც ჩართულია საერთაშორისო საკრედიტო საგადასახდელო და სხვ. შეთანხმებასა ან საგარეო-სავაჭრო კონტრაქტში იმისათვის, რომ დაიზღვიოს მხარეები ვალუტის კურსის ცვლილების გავლენისაგან.

**სავალუტო დანაშაული,** დანაშაული, რ-იც ხელყოფს საბჭ. სახელმწიფოს ფულად და საკრედიტო სისტემას. ს. დ-ად ითვლება სავალუტო ოპერაციების წარმოების წესების განზრახ დარღვევა, აგრეთვე სავალუტო ფასეულობებით და ფასიანი ქაღალდებით სპეკულაცია, მაგ., სახელმწ. ბანკისა და მისდამი რწმუნებული დაწესებულებების გარეშე უცხოეთის ნაღდი ვალუტის, უცხოეთის ვალუტით გამოწერილი საგადასახადო დოკუმენტების, უცხოეთის ფონდირებული ფასეულობების, ძვირფასი ლითონების (ოქრო, ვერცხლი, პლატინა — მონეტებში, ზოდებში და სხვ. სახით), ძვირფასი ქვების ან ძვირფასი ქვების ნაკეთობებისა და ფასიანი ქაღალდების ყიდვა, გაყიდვა, გაცვლა, გადასახადში მიღება, საზღვარგარეთ გატანა ან შესყიდვა-გადაყიდვა მოგების მიზნით.

ს. დ-თვის კანონი ითვალისწინებს თავისუფლების აღკვეთას 3-იდან 8-წლამდე სავალუტო ფასეულობებისა და ფასიანი ქაღალდების აუცილებელ კონფისკაციას (შეიძლება დაემატოს ქონების კონფისკაცია, გადასახლება ვადით 2-იდან 5 წლამ-



სავათი. მამალი და დედალი.



სავათისებრნი. სავათტურფა ანუ ჯეკი (Chlamydotis undulata).

დე). დამამძიმებელ გარემოებებში ჩადენილი ს. დ-თვის გათვალისწინებულია თავისუფლების აღკვეთა ვადით 5-იდან 15 წლამდე, ქონების კონფისკაცია (შეიძლება დაემატოს გადასახლება 2-იდან 5 წლამდე), ანდა სიკვდილით დასჯა ქონების კონფისკაციიანად (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 89). *ლ. სურგულაძე.*

**სავალუტო დემპინგი,** იხ. *დემპინგი.*

**სავალუტო ზონები,** კაპიტალისტურ სახელმწიფოთა სავალუტო დაჯგუფებანი, წარმოიშვა II მსოფლიო ომის დროს და მას შემდეგ ომამდელი *სავალუტო ბლოკების* ბაზაზე და საერთაშორისო სავალუტო ურთიერთობების დარგში ახორციელებენ შეთანხმებულ პოლიტიკას. თითოეულ ზონას ესა თუ ის კაპიტალ. სახელმწიფო მეთაურობს. ს. ზ-ის მთავარი ნიშანია მეთაური ქვეყნის ვალუტის მიმართ მონაწილე ქვეყნების ვალუტის მყარი კურსის განხორციელება, მის ბანკებში ერთვნ. ვალუტის რეზერვების დიდი ნაწილის თავმოყრა და სხვ. ს. ზ-ს შორის ყველაზე მნიშვნელოვანი არის სტერლინგის, დოლარისა (შეიქმნა II მსოფლიო ომის დასაწყისში) და ფრანგ. ფრანკის (ჩამოყალიბდა ომის შემდგომ პერიოდში) ზონები. იმპერიალიზმის კოლონ. სისტემის დაშლასთან დაკავშირებით სტერლინგისა და ფრანკის ზონების ეკონ. საფუძვლები შეირყა.

**სავალუტო კანონმდებლობა,** საფინანსო სამართლებრივ ნორმათა ერთობლიობა, რ-იც საბჭ. სახელმწიფოს მიერ სათანადო რწმუნებით აღჭურვილ საკრედიტო დაწესებულებათა საშუალებით არეგულირებს ყველა საერთაშორისო ანგარიშსწორებას, აგრეთვე ქვეყანაში სავალუტო ფასეულობებით ოპერაციებს — უცხოური ნაღდი ვალუტით (აქციებით, კუპონებით), ძვირფასი ლითონით (მონეტებითა და ზოდებით) და სხვ.

საბჭ. ს. კ-ის მნიშვნელოვანი პრინციპია ქვეყანაში უცხოური ვალუტის საგადამხდელო საშუალებად გამოყენების აკრძალვა. ს. კ-ით არ არის შეზღუდული საბჭ. კავშირში უცხოური ვალუტის საზღვარგარეთიდან შემოტანა ან გადმოგზავნა. სავალუტო ფასეულობათა საზღვარგარეთ გატანა ან გადაგზავნა, გამონაკლისი შემთხვევების გარდა, ხდება მხოლოდ სსრკ ფინანსთა სამინისტროს ნებართვით. სსრკ კანონმდებლობით დადგენილი სავალუტო მონოპოლია მიზნად ისახავს სახელმწიფოს ხელში მოუყაროს თავი ყველა სავალუტო რესურსს მისი რაციონალური გამოყენებისა და სავალუტო ინტერესების დაცვისათვის. სახელმწ. და საგარეო ვაჭრობის ბანკებს მინიჭებული აქვთ სავალუტო ფასეულობებთან დაკავშირებული გარიგებების დადების საგამონაკლისო უფლება. სავალუტო ოპერაციათა წესის დარღვევა და სავალუტო ფასეულობებით სპეკულაცია ისჯება კანონით (იხ. *სავალუტო დანაშაული*). *ლ. შენგელია.*

**სავალუტო კრიზისი,** კაპიტალიზმის ფულად-საკრედიტო სისტემის კრიზისი, რ-იც გამოიხატება ოქროს სტანდარტის მსხვრევით, ინფლაციური ქაღალდის ფულის ბრუნვაზე გადასვლით და მოიცავს როგორც ცალკეული კაპიტალისტური ქვეყნების საშინაო ბრუნვის სფეროს, ისე საერთაშორისო ანგარიშსწორებას. განასხვავებენ საერთო და კერძო ს. კ-ს. საერთო ს. კ. კაპიტალიზმის საერთო კრიზისის შემადგენელი ელემენტია და პერმანენტული ხასიათი აქვს. საერთო ს. კ-ში მნიშვნელოვანი ნიშანია ოქროს „დემონეტიზაციის" პროცესი, ე. ი. ოქროს, როგორც ფულადი ლითონის, როლის დაცემა და ვალუტების გაუფასურება. „დემონეტიზაციამ" თავი იჩინა ჯერ კიდევ I მსოფლიო ომის დროს (1914—18), როცა ზოგ კაპიტალ. ქვეყანაში (დიდი ბრიტანეთი, საფრანგეთი, გერმანია, რუსეთი და სხვ.) გააუქმეს ქაღალდის ფულის დახურდავება ოქროზე და ოქრო ამოიღეს საშინაო ფულადი მიმოქცევიდან. I მსოფლიო ომის შემდგომ კაპიტალ. ქვეყნებში სცადეს ნაწილობრივ მაინც აღედგინათ ოქროს სტანდარტი, რამაც კრახი განიცადა 1929—33 მსოფლიო ეკონ. კრიზისის დროს. 50-იანი წწ. ბოლომდე მხოლოდ აშშ-მა შეინარჩუნა დოლარის ფორმალური შექცევადობა ოქროზე, მაგრამ აშშ-ის ხაზინა დოლარს ოქროზე უცვლიდა მხოლოდ კაპიტალ. ქვეყნების ცენტრ. ბანკებს. დოლარის გაუფასურებამ და აშშ-ის ეკონ. პოზიციების შესუსტებამ სხვა განვითარებულ კაპიტალ. ქვეყნებთან შედარებით გამოიწვია დოლარისადმი ნდობის შერყევა, რ-ის შედეგად 1971 აგვ. დროებით გაუქმდა დოლარის გაცვლა (კონვერსია) ოქროზე უცხოეთის ცენტრ. ბანკებისათვისაც.

საერთო ს. კ-ის ერთ-ერთი უმთავრესი მიზეზი და არსებითი ნიშანია მსოფლიოს ერთიანი სავალუტო სისტემის დაყოფა მსოფლიო კაპიტალ. და სოციალ. სავალუტო სისტემად. ამ და სხვა ნიშნებს უკავშირდება კაპიტალ. სავალუტო სისტემის სახელმწ. რეგულირების გაძლიერება როგორც ქვეყნის შიგნით, ისე საერთაშ. მასშტაბით, ძლიერდება ოქროსა და სავალუტო რესურსების გასახელმწიფოებრიობის პროცესი.

კერძო ს. კ. ცალკეული კაპიტალ. ქვეყნის ვალუტის კრიზისი, რ-იც დაკავშირებულია საერთო ს. კ-თან ან ეკონ. კრიზისთან, ინფლაციასა თუ ომთან. მას დროებითი ხასიათი აქვს. კერძო და საერთო ს. კ-ის გამიჯვნა განსაკუთრებით ძნელია მაშინ, როდესაც კერძო ს. კ-ს ამა თუ იმ სავალუტო ზონის ან მთელი კაპიტალ. სავალუტო სისტემის საბაზო ვალუტა განიცდის. 60—70-იან წლებში აშშ-ის დოლარმა არაერთხელ განიცადა კერძო კრიზისი, რამაც მთელი კაპიტალ. სავალუტო სისტემის ერთიანი მოშლა გამოიწვია. *მ. გველესიანი.*

**სავალუტო კურსი,** სათამასუქო კურსი; ერთი ქვეყნის ფულის ერთეულის ფასი, გამოხატული მეორე ქვეყნის ფულის ერთეულით. ს. კ-ის დონე ოქროს სტანდარტის დროს განისაზღვრებოდა *ოქროს პარიტეტით.* ქაღალდის ფულის მიმოქცევის დროს ს. კ-ის რყევა, რაც საგადასახდელო ბალანსის მდგომარეობითაა გაპირობებული, მიმდინარეობს *ოქროს წერტილების* ფარგლებში. ს. კ-ის დონე დამოკიდებულია ფულის მყიდველობით უნარიანობაზე, აგრეთვე მოცემული ვალუტის მოთხოვნა-მიწოდებაზე. ეს უკანასკნელი კი დაკავშირებულია ქვეყნის საგადასახდელო ბალანსის მდგომარეობასთან.

სოციალ. ქვეყნებში უცხ. ვალუტის პარიტეტი დგინდება საქონლისა და მომსახურების მიმართ *ფულის* შედარებითი მყიდველობითი უნარის გათვალისწინებით. კაპიტალ. ქვეყნების ს. კ-ის ცვლილებები სოციალ. ქვეყნის ვალუტაში (ვალუტების კოტირება), ასახავს უცხ. ფულის ს. კ-ის რყევას საგარეო სავალუტო ბაზრებზე. ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოს წევრ ქვეყნებს შორის ანგარიშსწორება საგარეო ვაჭრობისას ხორციელდება გადასაყვანი მანეთებით, ხოლო სხვა სოციალ. ქვეყნებთან — *კლირინგით* მანეთობით. თითოეულ სოციალ. ქვეყანას თავის ვალუტაში დადგენილი აქვს გადასაყვანი ან საკლირინგო მანეთის ოფიც. კურსი.

**სავალუტო მონოპოლია,** სოციალისტური სახელმწიფოს ხელშეუვალი უფლება განახორციელოს ოპერაციები სავალუტო ფასეულობით. ს. მ. განუყოფლადაა დაკავშირებული საგარეო ვაჭრობის მონოპოლიასთან და მასთან ერთად აღმოცენდა (1918). კანონით სახელმწ. ბანკს სსრკ-ის ტერიტორიაზე უცხ. ვალუტითა და სავალუტო ფასეულობებით გარიგების განხორციელების ხელშეუვალი უფლება აქვს. სახელმწ. ბანკის მითითებით და მისი კონტროლით სავალუტო ოპერაციებს სსრკ-ის საგარეო ვაჭრობის ბანკიც ახორციელებს. სსრკ-ში მოპოვებული ოქროს, პლატინისა და პლატინის ჯგუფის ლითონების შესყიდვის უფლება მინიჭებული აქვს სსრკ-ის ფინანსთა სამინისტროს. სხვა სოციალ. ქვეყნებში ს. მ-ის ახორციელებენ სახელმწიფოს მიერ სათანადო უფლებით აღჭურვილი საკრედიტო დაწესებულებები (როგორც წესი, საემისიო ბანკები).

ს. მ. სოციალ. სახელმწიფოს საშუალებას აძლევს გეგმაზომიერად განახორციელოს საერთაშ. ანგარიშსწორება, მოახდინოს სავალუტო რესურსების კონცენტრაცია და გონივრულად გამოიყენოს ეს რესურსები სოციალ. ეკონ. განვითარებისათვის.

**სავალუტო პოლიტიკა,** იმ ღონისძიებათა ერთობლიობა, რ-საც სახელმწიფო და ცენტრალური ბანკები ახორციელებენ ფულის მიმოქცევასა და სავალუტო ურთიერთობის სფეროში და რ-ითაც ზემოქმედებენ ფულის მყიდველობით უნარზე, სავალუტო კურსსა და მთლიანად ქვეყნის ეკონომიკაზე. კაპიტალისტურ ქვეყნებში ს. პ. უმთავრესად მიზნად ისახავს ფულის მყიდველობითი უნარის შენარჩუნებასა და *სავალუტო კურსის* განმტკიცებას. განვითარებადი ქვეყნების ს. პ-თვის დამახასიათებელია სავალუტო შეზღუდვა. სოციალისტური ქვეყნების ს. პ. სავალუტო მონოპოლიის საფუძველზე ხორციელდება, რაც ქვეყნის ეკონ. განვითარებაზე მისი დადებითი ზემოქმედებისა და საშინაო და საგარეო ბაზრებზე სავალუტო სპეკულაციის აღკვეთის გარანტიაა.

**სავალუტო რეგულირება,** საერთაშორისო ეკონომიკური ურთიერთობის სახელმწიფო რეგულირების ერთ-ერთი ფორმა; საერთაშორისო ანგარიშსწორებისა და ვალუტით და სავალუტო ფასეულობებით შესასრულებელი ოპერაციების განხორციელების რეგლამენტაცია.

**სავალუტო რეზერვი,** უცხოური ვალუტისა და ოქროს მარაგი, რაც ამა თუ იმ ქვეყნის მთავრობის ორგანოებსა და ცენტრალურ ბანკებს აქვთ საერთაშორისო ანგარიშსწორებისათვის. კერძოდ საგარეო ვაჭრობის, ინვესტიციებისა და სხვა საგადასახდელო ოპერაციათა ჩატარებისას. ოქრო, როგორც მსოფლიო ფული, ასრულებს ძირითადი ს. რ-ის როლს, რამდენადაც მისი გადაქცევა ნებისმიერ უცხ. ვალუტად თავისუფლად ხორციელდება.

ს. რ. საერთაშ. ანგარიშსწორებაში მაშინ ჩაერთვება, როდესაც გადასახდელი აჭარბებს შემოსულ თანხას. ქვეყნისათვის საჭირო ს. რ-ის ოდენობა დამოკიდებულია უცხ. ვალუტის გასავლისა და შემოსავლის სხვაობასა და მის სიხშირეზე. იგი გვიხასიათებს ე. წ. საერთაშ. ლიკვიდურობას, ე. ი. მოცემული ქვეყნის უნარს შეუფერხებლად აწარმოოს საერთაშ. ანგარიშსწორება. მას პირობითად განსაზღვრავენ ს. რ-ის თანაფარდობით ქვეყნის იმპორტის მოცულობასთან.

სოციალ. ქვეყნებისათვის ს. რ. კაპიტალ. ქვეყნებთან საგარეო-ეკონ. კავშირებისა და ფულადი ანგარიშსწორების გეგმაზომიერი რეგულირების საშუალებაა. სოციალ. ქვეყნებში კი ერთიმეორესთან ანგარიშსწორების დროს ს. რ-ს, როგორც წესი, არ იყენებენ, მას მიმართავენ მხოლოდ ცალკეულ შემთხვევებში, როცა ერთიმეორეს აკრედიტებენ ოქროთი ან უცხ. ვალუტით.

**სავალუტო სისტემა,** ფულადი ურთიერთობის ორგანიზაციის ფორმა, რ-იც მოიცავს საშინაო ფულად-საკრედიტო მიმოქცევისა (იხ. *ფულის სისტემები*) და საერთაშორისო ანგარიშსწორების სფეროს. კაპიტალ. ქვეყნების ს. ს. მსოფლიო კაპიტალ. ს. ს-დ იქცა მსოფლიო კაპიტალ. ბაზრის წარმოქმნასთან დაკავშირებით და თავისი განვითარების უმაღლეს საფეხურს

XX ს. დასაწყისში მიაღწია. მისი საფუძველი იყო ოქრო.

კაპიტალიზმის საერთო კრიზისის ეპოქაში ოქროს სტანდარტმა კრახი განიცადა. კაპიტალ. ქვეყნებში შემოიღეს შეუქცევადი ბანკნოტების და ქაღალდის ფულის მიმოქცევა. კაპიტალ. სახელმწიფოები უფრო და უფრო მეტად ერევიან საერთაშ. ანგარიშსწორების სფეროში და ამისათვის ფართოდ მიმართავენ სავალუტო შეზღუდვას, საგადასახდელო შეთანხმებებს, დევალვაციასა და ა. შ. მსოფლიო კაპიტალ. ს. ს-ში დიდ როლს ასრულებს *საერთაშორისო სავალუტო ფონდი* და *რეკონსტრუქციისა და განვითარების საერთაშორისო ბანკი*.

II მსოფლიო ომის 1939–45 შემდეგ სოციალ. ს. ს. სსრკ-ის საზღვრებს გასცდა და საერთაშ. სისტემად იქცა. იგი გეგმაზომიერად ვითარდება *სავალუტო მონოპოლიის* საფუძველზე. საერთაშ. ანგარიშსწორება სოციალ. ქვეყნებს შორის უმთავრესად მათ საგარეო ვაჭრობას ემსახურება, ანგარიშსწორების ძირითად საშუალებად კი როგორც სავაჭრო, ისე საკრედიტო ურთიერთობებისათვის, მიღებულია გადასაყვანი მანეთი. მსოფლიო სოციალ. ს. ს-ში დიდ როლს ასრულებს *ეკონომიკური თანამშრომლობის საერთაშორისო ბანკი*, რ-იც *ეკონომიკური ურთიერთდახმარების საბჭოს* წევრმა ქვეყნებმა შექმნეს. სოციალ. ქვეყნებს შორის არასავაჭრო ოპერაციების მნიშვნელოვანი ნაწილი ერთეულ. ვალუტის მეშვეობით ხორციელდება.

*მ. გველესიანი.*

**სავალუტო შეზღუდვა,** ნორმატიული წესების სისტემა, რ-საც კაპიტალისტური სახელმწიფოები კანონმდებლობით, ადმინისტრაციულად ადგენენ და, რ-იც მიზნად ისახავს ეროვნული და უცხოური ვალუტებით, ოქროთი და სხვა სავალუტო ფასეულობებით განსახორციელებელ ოპერაციათა შეზღუდვას.

**სავანა** (ესპ. sabana, ნასესხებია კარიბის ინდიელთა ენიდან), ტროპიკული და სუბტროპიკული მცენარეულობის ტიპი. შექმნილია ქსეროფილური ბალახნარით (ბალახოვანი ს.), რ-ის ფონზე ეულად ან ჯგუფურად გაფანტულია უპირატესად ფოთოლმცვივანი მერქნიანი მცენარეები – ხეები (ხეებიანი ს.) და ბუჩქები (ბუჩქებიანი ს.). ს-ის მცენარეები შეგუებულია ხანგრძლივ გვალვას – ფოთლები უხეშია, შებუსული, ხშირად რედუცირებული, ხეების ქერქი სქელია და სხვ. ბალახების შორის ჭარბობს მარცვლოვნები, რ-თა სიმაღლე ზოგჯერ 3–5 *მ* აღწევს. ხეები ს-ში მეტწილად ტანდაბალია, ქოლგისებური ვარჯი აქვთ. ზოგიერთი მათგანი (ბაობაბი, ბოთლის ხე და სხვ.) წყალს ღეროში იმარაგებს. სამხრ. ამერიკაში ს-ს კამპოსს (ბრაზილია, არგენტინა, პარაგვაი, ურუგვაი) და ლიანოსს (უმთავრესად ორინოკოს აუზი) უწოდებენ.

*მ. სახოკია.*

**სავანა** (Savannah), მდინარე აშშ-ის სამხრ. აღმ. ნაწილში. სიგრძე 725 *კმ*, აუზის ფართ. 27,2 ათ. *კმ*². სათავე აქვს აპალაჩებში, მდ-ების ტაგალუსა და სენეკის შესართავთან. კვეთს პიდმონტის პლატოს და ატლანტისპირა დაბლობს, ჩადის ატლანტის ოკეანეში. საზრდოობს გრუნტისა და წვიმის წყლით. წყლის საშ. წლ. ხარჯი 336 *მ³/წმ*. სანაოსნოა ქ. ოგასტამდე. ჰესი. შესართავთან ახლოს არის ნავსადგური სავანა.

**სავანა** (Savannal), ქალაქი აშშ-ის სამხრ.-აღმ. ნაწილში, ჯორჯიის შტატში. 138 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 224 ათ. (1980). ნავსადგური მდ. სავანის შესართავში. ქაღალდის კომბინატი, შაქრის, ქიმ., ხის დასამუშ. მრეწველობა. ბამბის ბაზარი. გემთსაშენი. დაარსდა 1733.

**სავანე,** იხ. *მონასტერი*.

**სავანე,** სოფელი საჩხერის რ-ნში (არგვეთის სოფსაბჭო), იმერეთის მაღლობზე, მდ-ების იჩვარისა და ლაშურის (ყვირილის სისტემა) წყალგამყოფზე. ზ.დ. 500 *მ*, საჩხერიდან 7 *კმ*. ი. სტალინის სახ. კოლმ. (მევენახეობა). მეფრინველეობის ფ-კა, კერამ. სამქრო. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კლუბი, ბ-კა. წყაროებში პირველად მოხსენიებულია XI ს-ში.

სოფელში შემონახულია ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი – წმ. გიორგის ერთნავიანი ეკლესია. სამხრ. შესასვლელის წარწერაში აღნიშნულია ძეგლის აგების ზუსტი თარიღი – 1046, მოხსენიებულია ადგილ. ფეოდალი ერისთავთერისთავი გიორგი გულზვიადის ძე, ხოლო დას. შესასვლელის წარწერაში ნათქვამია, რომ ეკლესია აუგია ხუროთმოძღვარ ჭარაბას. გეგმით მარტივ შენობას სამხრ-ით მთელ სიგრძეზე გასდევს სტოა-კარიბჭე, რ-იც სხვა ოსტატის აშენებული უნდა იყოს ცოტა მოგვიანებით. ეკლესიის პროპორციები ჰარმონიული და დახვეწილია. უხვი და მოტივებით მდიდარი მორთულობა ორგანულადაა შეხამებული შენობის ხუროთმოძღვრულ ფორმებთან. ეკლესიაში XI ს. მდიდრულად მოჩუქურთმებული თაბაშირის კანკელია, რ-იც ძლიერაა დამახინჯებული XIX ს-ში ძეგლის შეკეთების დროს. სამრეკლო XIX ს. II ნახ. მიეკუთვნება.

*ვ. ბერიძე.*



სავანე. წმ. გიორგის ეკლესია. დასავლეთის ფასადის ნაწილი. 1046.

**სავანელი** ხარლამპი ივანეს ძე (1842, დუშეთი, – 1890, პეტერბურგი), ქართველი მომღერალი, საგუნდო დირიჟორი, პედაგოგი და საზ. მოღვაწე. 1863 დაამთავრა თბილ. კლასიკური გიმნაზია, 1868 პეტერბ. კონსერვატორია (ვოკალის განხრით). აქვე დაეუფლა საგუნდო ხელოვნებას (5 წელი მღეროდა კონსერვ. გუნდში). 1869-იდან რუს. სამუსიკო საზ-ბის საგუნდო მღერის უფასო კლასების ხელმძღვანელი იყო. 1871 დაბრუნდა საქართველოში და დაიწყო ფართო საზ. მოღვაწეობა. 1873 ს-ის, ა. მიზანდარისა და კ. ალიხანოვის ინიციატივით საფუძველი ჩაეყარა პროფ. სამუსიკო განათლებას საქართველოსა და ამიერკავკასიაში. 1873 გაიხსნა „სამუსიკო კლასები შეღავათიან ფასებში“, რ-იც 1876 გადაკეთდა სამუსიკო სკოლად, 1880 კი – სამუსიკო სასწავლებლად. მის ბაზაზე 1917 გაიხსნა საქართვ. სახელმწ. კონსერვატორია (ამჟამად ვ. სარაჯიშვილის სახ. თბილ. სახელმწ. კონსერვატორია).

**სავანის ზონები,** დაბალი განედების ბუნებრივი ზონები უმთავრესად ჩრდ. და სამხრ. ნახევარსფეროების სუბეკვატორულ სარტყლებში. დამახასიათებელია მკაფიოდ გამოხატული გვალვიანი და წვიმიანი პერიოდები, ხარობს ბალახოვანი მცენარეულობა, აქა-იქ ხეები ან ნათელი ტყე. ს. ზ-ს ყველაზე დიდი ფართობი უკავია აფრიკაში (მთელი კონტინენტის დახლ. 40%); გავრცელებულია აგრეთვე სამხრ. და ცენტრ. ამერიკაში, აზიაში, ავსტრალიაში (იხ. რუკა – დედამიწის გეოგრ. სარტყლები და ზონები, ქსე, ტ. 3, ჩანართი 112-ე გვ-თან).

ს. ზ-თვის დამახასიათებელია ჰაერის მასების პასატურ-მუსონური ცირკულაცია, ზამთრობით მშრალი ტროპ. და ზაფხულობით უმეტესად ნოტიო ეკვატორული ჰაერის გავრცელება. წვიმიანი სეზონის ხანგრძლივობა 8–9 *თ*-იდან (ეკვატორულ სარტყელთან) 2–3 *თ*-მდე (ს. ზ-ის პერიფერიაზე) მცირდება, შესაბამისად მცირდება ნალექების წლ. რაოდენობაც 2000-იდან 250 *მმ*-მდე. რადიაციული ბალანსი წელიწადში 250–335 *კჯ/სმ²* (60–80 *კკალ/სმ²*) შეადგენს. ტემპ-რის სეზონური რყევა შედარებით მცირეა (15-იდან 32°C-მდე), უფრო საგრძნობია დღეღამური ამპლიტუდები (25°C-მდე). ს. ზ-ის ბუნებრივი გარემოს კომპონენტების განვითარების ძირითად ნიშნებს გვალვიანი და წვიმიანი პერიოდების მონაცვლეობა განსაზღვრავს. წვიმიან სეზონში მდ-ების ხარჯი 15–20-ჯერ მატულობს, აქტიურად მიმდინარეობს ხმელეთის ზედაპირის წარეცხვა. მცენარეთა ვეგეტაცია ინტენსიურია. გვალვების დროს მდინარეთა წყლიანობა მკვეთრად მცირდება, ნაკადები შრება, გრუნტის წყლის დონე ეცემა, ინტენსიურად მიმდინარეობს ფიზ. გამოფიტვა, მცენარეთა ვეგეტაცია ყოვნდება ან წყდება. ს. ზ-ის რელიეფი მეტწილად მოსწორებულია. გავრცელებულია წითელი, წითელ-მურა და წითელ-ყავისფერი ნიადაგები, რ-ზეც ხარობს სავანის, სავანური ტყის, ქსეროფიტული მეჩხერი ტყისა და გვალვასთან შეგუებული ბუჩქნარის სხვადასხვა ტიპის მცენარეულობა. მცენარეული საკვების სიუხვე განსაზღვრავს ცხოველთა მრავალფეროვნებას – დიდი ჩლიქოსნები, მტაცებლები, მღრღნელები, მორბენალი ფრინველები, ქვეწარმავლები და სხვ.

ს. ზ-ის მთებში შეიმჩნევა სიმაღლებრივი სარტყლურობა: ბარის ნათელ ტყეს ან სავანას ცვლის მშრალი და მეზოფიტური ფოთოლმცვივანი და მარადმწვანე ტყე, უფრო მაღლა ბუჩქნარი და მთის სტეპია. სუბეკვატორული სარტყლების ს. ზ-ში, წვიმიანი სეზონის ხანგრძლივობასთან და ნალექების რაოდენობასთან დაკავშირებით, გამოიყოფა ნოტიო მაღალბალახოვანი სავანისა და სავანური ტყის, ტიპური სავანის, გაუდაბნოებული სავანისა და მეჩხერი ტყის ქვეზონები.

ს. ზ-ის ლანდშაფტები ძლიერაა შეცვლილი ადამიანის სამეურნეო საქმიანობით. მოჰყავთ მარცვლოვანი და ბოლქვიანი კულტურები, ბამბა, ჯუთი, არაქისი, შაქრის ლერწამი და სხვ.

**სავანისუბანი,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ქვიშხეთის სოფსაბჭო), ლიხის ქედის აღმ. კალთაზე. ზ. დ. 810 *მ*, ხაშურიდან 11 *კმ*, ლიხიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 2 *კმ*. ქვიშხეთის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ტეზერში (3 *კმ*). ბ-კა.

**სავარენსკი** თედორე პეტრეს ძე [30. 1 (11. II). 1881, გორთხოვეცი, ახლანდ. ვლადიმირის ოლქი, – 8. X. 1946, მოსკოვი], საბჭ. ჰიდროგეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1943). 1909 დაამთავრა მოსკ. უნ-ტი. 1930-იდან იყო სერგო ორჯონიკიძის სახ. მოსკ. გეოლ.-საძიებო ინ-ტის პროფესორი, სადაც 1934-იდან ხელმძღვანელობდა მის მიერ დაარსებულ საინჟინრო გეოლ. და ჰიდროგეოლ. კათედრას. 1935–40 იყო აგრეთვე სსრკ მეცნ. აკად. გეოლ. ინ-ტის ჰიდროგეოლ. და საინჟინრო გეოლ. განყ-ბის გამგე, 1940-იდან – სსრკ მეცნ. აკად. ჰიდროგეოლ. და საინჟინრო გეოლ. კომისიის თავ-რე, 1944–46 ჰიდროგეოლ. პრობლემათა ლაბორ. დირექტორი. ს-ს ხელმძღვანელობით 1933 შედგა პირველი განმაზოგადებელი ნაშრომი სსრკ მიწისქვეშა წყლების შესახებ, მნიშვნელოვანია აგრეთვე ს-ს შრომები გრუნტმცოდნეობის დარგში. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენით, აგრეთვე მედლებით.



თ. სავარენსკი.

**სავარსკვლავო ინტერფერომეტრი,** ასტრონომიული ოპტიკური ხელსაწყო, რ-ითაც ზომავენ ძალიან მცირე კუთხურ მანძილებს (რკალის სეკუნდის მეათედი და მეასედი ნაწილი), ძირითადად ორჯერადი ვარსკვლავების კომპონენტებს შორის კუთხურ მანძილსა და ვარსკვლავთა კუთხურ დიამეტრებს. განასხვავებენ მარტივ და პერისკოპულ ს. ი-ებს. ორივე ემყარება *სინათლის ინტერფერენციის* მოვლენას. მარტივი ს. ი. წარმოადგენს ჩვეულებრივ ტელესკოპს, რ-ის ობიექტივზე ჩამოფარებულია ორი ერთნაირი ხვრელის მქონე გაუმჭვირი ეკრანი. მაიკელსონისეულ პერისკოპულ ს. ი-ში ტელესკოპის ობიექტივის წინ თავსდება ბრტყელი სარკეების ორი წყვილი. ასეთი ს. ი-ით 1920–21 პირველად განსაზღვრეს რამდენიმე ვარსკვლავის კუთხური დიამეტრი. ინტერფერომეტრიის მეთოდი უკანასკნელ ხანებში

ფართოდ გავრცელდა და ნაყოფიერად გამოიყენება *რადიოასტრონომიაში*.

**სავარცხელა** (Erodium), მცენარეთა გვარი ნემსიწვერასებრთა ოჯახისა. ერთწლოვანი ან მრავალწლოვანი ბალახებია. ფრთისებრი ან ფრთისებრ განკვეთილი ფოთლები აქვთ. 80-ზე მეტი სახეობა გავრცელებულია ევრაზიასა და ხმელთაშუაზღვისპირეთში. სსრკ-ში 20-მდე სახეობაა, საქართველოში — 5, მათგან 1 (E. anthemifolium). კავკ. ენდემია. ჩვენში ს. იზრდება გზის პირებზე, ბალახოვან ფერდობებზე, უროიანებსა და ყანებში, ღორღიან ადგილებსა და მშრალ მდელოებზე. მთისწინებიდან მოკიდებული სუბალპ. სარტყლამდე. მისი მწიფე ნაყოფის საგდულები ქვედა ნაწილში სპირალურად იგრიხება, ტენიან ამინდში კი იშლება და მიწაში ეფლობა.


სავარცხელა (Erodium ci cutarium). ა—ნაყოფის საგდული (ნაწილი).

**სავარცხელა,** სავარცხელა სოკო (Lacturius vellereus), ქუდიანი სოკო რძიანა სოკოების გვარისა. მთლიანად თეთრია, ქუდის დიამეტრია 10—20 *სმ*; თავდაპირველად ბრტყლად ამოზნექილია, შემდეგ — ძაბრისებრი, მშრალი, თხლად შებუსული, კიდეებშეკეცილი. ფირფიტები მოყვითალო-თეთრია, ფეხი—მოკლე და მსხვილი. შეიცავს მწვავე თეთრ რძეწვენს. იზრდება ჯგუფურად ფოთლოვან ტყეში ივლ-იდან ოქტ-მდე. საჭმელად ვარგისია დამწნილებული. *ი. ნახუცრიშვილი.*

**სავარცხლურები** (Ctenophora), ზღვის უხერხემლო ცხოველთა კლასი ნაწლავღრუიანთა ტიპისა (ზოგჯერ განიხილავენ როგორც დამოუკიდებელ ტიპს). ს. თავისუფლად მცხოვრები ცხოველებია. მოძრაობენ სხეულის ზედაპირზე მერიდიანულად 8 რიგად განლაგებული მოსასმელი ფირფიტებით ანუ სავარცხლებით. აქვთ გამჭვირვალე, პარკის მსგავსი სხეული, რ-ის ერთ ბოლოზე პირია განლაგებული, მეორეზე — წონასწორობის ორგანო. ზოგს 2 საცეცი აქვს, რ-ებიც დაგრძელება-დამოკლების უნარის გამო მათ საკვების მოპოვებაში ეხმარება. პირიდან საკვები გადადის ხახაში, შემდეგ კუჭში, საიდანაც პერიფერიისაკენ მიემართება რადიალური და მერიდიანული არხების მთელი სისტემა, რ-იც ყრუდ ბოლოვდება. სხეულის კედელსა და ნაწლავს შორის გამჭვირვალე ლაბოვანი ნივთიერების შრეა (მეზოგლეა). ს. ჰერმაფროდიტები არიან. იკვებებიან წვრილი პლანქტონური ცხოველებით. ს-ის უმრავლესობა მცურავ ცხოვრებას ეწევა, ზოგი ფსკერზე დაცოცავს. ცნობილია ს-ის 100-ზე მეტი სახეობა. ზოგს ფოსფორული ნათება ახასიათებს.

*ტ. ელიაშვილი.*

**სავაჭრო ავტომატი,** მოწყობილობა, რ-იც გასცემს (ზოგჯერ ამზადებს) საქონელს მონეტების ან სხვათა მიღების შემდეგ, ამასთან ერთად დამოუკიდებლად ასრულებს ყველა სამუშაო და დამხმარე პროცესსა და მოძრაობას. ს. ა-ს იყენებენ მცირე ღირებულებისა და ზომის ფართოდ გავრცელებული საქონლის (მაგ., საკონდიტრო და თამბაქოს ნაწარმი, რძის პროდუქტები) გასაყიდად. ს. ა-ს განეკუთვნება აგრეთვე ნახევრად ავტომატები, რ-ებშიც მონეტის ჩაშვების შემდეგ მყიდველი ხელს აჭერს პროდუქტის გასაცემ ღილაკს ან ბერკეტს. ჰერონ ალექსანდრიელს (ახ. წ. I ს-ში) აღწერილი აქვს ნაკურთხი წყლის გასაყიდი ავტომ. მოწყობილობები, რ-ებიც იდგა ტაძრებში. XVII ს. ინგლისში ჰქონდათ თამბაქოს ულუფების გასაყიდი ავტომატი. 1851 ლონდონში მსოფლიო სამრეწვ. გამოფენაზე ექსპონირებული იყო სასმელების გასაყიდი ავტომატები, ს. ა-ზე პირველი პატენტები გაიცა აშშ-ში 1886. სსრკ-ში ავტომატების სერიულად გამოშვება 1956 დაიწყეს.

ს. ა. არის მადოზირებელი (თხევადი და ფხვიერი პროდუქტების გასაყიდი) და ცალკეული შეფუთული საქონლის გასაყიდი. გვხვდება სხვადასხვა ტიპის ერთ- და მრავალსექციიანი ს. ა-ები: კარადული (ინდივიდუალურად დასაყენებელი), პანელური (ჯგუფურად დასაყენებელი), ავტომატ-ვიტრინები, ავტომატ-კიოსკები და სხვ. ს. ა-ის ძირითადი კვანძებია ჩამტვირთავი და მატრანსპორტირებელი მოწყობილობები, დოზატორი (ან საქონლის საერთო მასიდან საქონლის ერთეულის გამოსაყოფი მოწყობილობა), საქონლის გასაცემი და მონეტის მექანიზმები. გაზიანი წყლისა და ყავის გასაყიდ ავტომატებს აქვს ამ სასმელების მოსამზადებელი მოწყობილობა. ზოგი ავტომატი აღჭურვილია მაცივარი დანადგარით, ზოგიერთი კი — სათბობი ელემენტებით. მყიდველის მიერ ჩაშვებული მონეტები ხვდება მონეტის მექანიზმში, სადაც მათ ამოწმებს საკონტროლო მოწყობილობა. შემდეგ მონეტის მექანიზმი აწვდის ნებართვის სიგნალს ს. ა-ის შემსრულებელ მოწყობილობას, რ-იც გასცემს საქონელს.

**სავაჭრო ბალანსი,** ბალანსი, რ-იც ასახავს ამა თუ იმ ქვეყნის ექსპორტისა და იმპორტის ღირებულების თანაფარდობას დროის განსაზღვრულ მონაკვეთში (ჩვეულებრივ, ერთ წელიწადში). მასში აღნუსხავენ იმ საქონლის ღირებულებას, რ-იც ამ პერიოდში სახელმწიფოთაშორის სასაქონლო მიმოქცევაშია ჩართული, ნაღდი ანაზღაურებით იქნება ეს, კრედიტის ანგარიშში თუ სამთავრობო დახმარების ან საჩუქრის სახით.

ს. ბ-ის აქტ. ნაწილი ასახავს ქვეყანაში წარმოებული საქონლის ექსპორტს. პასიურ ნაწილში შედის შემოტანილი უცხო წარმოების საქონლის მთელი ღირებულება იმის მიუხედავად, აქ მოიხმარენ მას საბოლოოდ თუ გადაამუშავებენ საექსპორტოდ. ექსპორტ-იმპორტის ღირებულების სხვაობა შეადგენს ს. ბ-ის სალდოს, რ-იც დადებითია თუ ექსპორტის ღირებულება ჭარბობს იმპორტისას და უარყოფითია საპირისპირო შემთხვევაში. შესაბამისად უნდა განვასხვავოთ აქტ. და პასიური ს. ბ. თუ აქტ. და პასიური ნაწილები ერთიმეორეს ემთხვევა, მაშინ ე. წ. ნეტო-ბალანსია.

ს. ბ. ქვეყნის საგარეო-ეკონ. პოზიციების, ეროვნ. წარმოების საქონლის კონკურენტუნარიანობის ეროვნ. ვალუტის მყიდველობითი უნარის მნიშვნელოვანი მაჩვენებელია. ს. ბ-ის დაანგარიშების მეთოდიკას სხვადასხვა ქვეყანაში სხვადასხვა სპეციფ. ნიშნები აქვს, რაც აძნელებს მის შეპირისპირებას.

კაპიტალ. ქვეყნების ს. ბ-ში აისახება ეკონ. განვითარების სტიქიური ხასიათი, გასაღების ბაზრებისათვის ბრძოლის გამწვავება. *სავალუტო კრიზისი*, *ინფლაცია* და სხვ., რაც იწვევს ს. ბ-ის დიდ მერყეობას, იმპერიალ. ქვეყნების ეკონ. და საბაჟო დაჯგუფებების წარმოქმნას. 70-იან წლებში ბევრი კაპიტალ. ქვეყნის ს. ბ. ქრონიკულად დეფიციტური იყო. ფართოდ იყენებენ ს. ბ-ის გაწონასწორების ისეთ მეთოდებს, როგორიცაა ბაჟი, იმპორტის შეზღუდვა, ექსპორტის წახალისება სხვადასხვა შეღავათებით თუ პირდაპირი საბიუჯეტო დაფინანსებით, *დევალვაცია*, *რევალვაცია* და სხვ.

სოციალ. ქვეყნების ს. ბ. ასახავს ეკონ. და უწინარეს ყოვლისა, საგარეო ვაჭრობის გეგმაზომიერ პროპორციულ განვითარებას, შრომის საერთაშ. სოციალ. დანაწილების გაღრმავებასა და მსოფლიო სოციალ. ბაზრის ზრდას; იგი სოციალ. ქვეყნების თანაბარზომიერი განვითარების ინტერესებს ემსახურება.

**სავაჭრო-ეკონომიკური ინსტიტუტები,** ამზადებენ ვაჭრობის ეკონომიკის, საქონელმცოდნეობისა და სასურსათო და სამრეწველო საქონლით ვაჭრობის ორგანიზაციის სპეციალისტებს, აგრეთვე საბუღალტრო აღრიცხვის, ფინანსებისა და კრედიტის ეკონომისტებს, საზოგადოებრივი კვების ტექნოლოგიისა და ორგანიზაციის, კვების წარმოების მანქანებისა და აპარატების ინჟინრებს. 1984 სსრკ-ში იყო 15 ს.-ე. ი.: ლენინგრ. ფ. ენგელსის სახ. (1930), საბჭ. ვაჭრობის დაუსწრებელი (1937, მოსკოვი), ლვოვის (1945), ნოვოსიბირსკის საბჭ. კოოპ. ვაჭრობის (1956), მოსკ. კოოპ. (1959), დონეცკის (1960), სამარყანდის კოოპ. ვ. კუიბიშევის სახ. (1961), კიევის (1966), ყარაღანდის კოოპ. (1966), ხარკოვის საზ. კვების (1967), შორეული აღმოსავლეთის საბჭ. ვაჭრობის (1968, ვლადივოსტოკი), პოლტავის კოოპ. (1974) ს.-ე. ი. 1974 შემდეგ გაიხსნა ბელგოროდისა და გომელის კოოპ. ვაჭრობის ინ-ტები, დონეცკის საბჭ. ვაჭრობის ინ-ტი. ინ-ტებს აქვს დასწრებული, დაუსწრებელი და საღამოს სწავლების განყოფილებები, 7 მათგანს — ასპირანტურა; ზოგს ფილიალები აქვს სხვადასხვა ქალაქში. სწავლების ვადა 4—5 წელია. კიევის ინ-ტს აქვს საკანდიდატო დისერტაციის დაცვისათვის მიღების უფლება.

**სავაჭრო ზღვაოსნობის კოდექსი** სსრ კავშირისა, საერთო საკავშირო კანონი, რ-იც აწესრიგებს სავაჭრო ზღვაოსნობისას წარმოქმნილ ურთიერთობებს. „სავაჭრო ზღვაოსნობაში" იგულისხმება ის საქმიანობა, რ-იც დაკავშირებულია გემების გამოყენებასთან მგზავრების გადასაყვანად, ტვირთის, ბარგის და ფოსტის გადასაზიდად, ზღვაზე თევზის რეწვისა და სხვა სარეწებისათვის, სასარგებლო წიაღისეულთა მოსაპოვებლად, საბუქსირო, ყინულსატეხი ან მაშველი ოპერაციებისა და აგრეთვე სხვა სამეურნეო, მეცნ. და კულტ. მიზნებისათვის. კოდექსი დამტკიცებულია სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1968 ბრძანებულებით („სსრ კავშირის უმაღლესი საბჭოს უწყებები", 1968, № 39, მ. 351). კოდექსში ძირითადი ადგილი უკავია ტვირთისა და მგზავრების გადაზიდვა-გადაყვანის წესებს და აგრეთვე საერთო *ავარიების*, გემთა დაჯახებით გამოწვეული ზარალის ანაზღაურების, გემის მფლობელთა პასუხისმგებლობის და სხვ. მარეგულირებელ ნორმებს. სსრკ-ში სავაჭრო ზღვაოსნობაზე სახელმწ. კონტროლს ახორციელებს საზღვაო ფლოტის სამინისტრო, რ-ის მიერ გამოცემული ნორმატიული აქტები სავალდებულოა სხვა სამინისტროების, უწყებებისა და მოქალაქეებისათვის. *ნ. წერეთელი.*

**სავაჭრო კაპიტალი,** მიმოქცევის სფეროში მოთავსებული კაპიტალი. წარმოების პროდუქტი მიმოქცევაში მზა სახით შედის, ამდენად აქ გაწეული ხარჯების მხოლოდ ის ნაწილია მწარმოებლური, რ-იც დაასრულებს პროდუქტის შექმნასა და მომხმარებლამდე მიტანას (სატრანსპ., შეფუთვის, დაფასოების ხარჯები და სხვ.— ე. წ. წარმოების დამატებითი ხარჯები მიმოქცევაში). საქონლის რეალიზაციასთან უშუალოდ დაკავშირებული ყოველგვარი ხარჯი კი (ყიდვა-გაყიდვა, რეკლამა და სხვ.—ე. წ. მიმოქცევის წმინდა ხარჯები) პროდუქტს არაფერს მატებს და, მაშასადამე, არც ღირებულებას ქმნის. ამიტომ ამ სფეროში მოსაქმეია შემოსავლის წყაროა წარმოების სფეროში დახარჯული შრომა და ამით შექმნილი ღირებულება.

ს. კ-ის ფორმულაა ფ-ს-ფ′ (ფული—საქონელი-ნამატი ფული), ე. ი. ფულით საქონლის ყიდვა იმისათვის კი არა, რომ იგი ან პირადად, ან წარმოებაში პროდუქტის დასამზადებლად მოიხმარონ, არამედ იმისათვის, რომ კვლავ გაყიდონ და უფრო მეტი ფული (ფ′) მიიღონ. გარეგნულად ისე ჩანს, თითქოს ვაჭარი კაპიტალისტები *ღირებულებაზე* მაღალ ფასში ყიდიან საქონელს. ეს არაა სწორი. ჩვეულებრივ პირობებში მეწარმე ვაჭრის შუამავლობის გარეშე თვითონაც ამ ფასად მიჰყიდდა საქონელს უშუალო მომხმარებელს. იგი ვაჭარს ღირებულებაზე ნაკლებ ფასად მიჰყიდის იმიტომ, რომ თავიდან აიცილოს საქონლის რეალიზაციის საქმე, რაკ მას

მცირი დაუჯდება და რასაც ვაჭარი უფრო ადვილად უძლევა სპეციალიზაციის უპირატესობის მეოხებით. განსხვავება საქონლის შესასყიდ და გასაყიდ ფასს შორის ქმნის ვაჭრის შემოსავალს, საიდანაც იგი ფარავს მიმოქცევის ხარჯებს და იღებს გარკვეულ მოგებას.

ს. კ. წარმოშვა საქონელწარმოებისა და საქონელმიმოქცევის განვითარებამ, რასაც საფუძვლად ედო შრომის საზ. დანაწილების ზრდა „...არა მარტო ვაჭრობა,—წერდა კ. მარქსი,—არამედ სავაჭრო კაპიტალიც კაპიტალისტურ წარმოების წესზე უფრო ძნიერია და წარმოადგენს კაპიტალის არსებობის ისტორიულად უძველეს თავისუფალ ფორმას" (მ ა რ ქ ს ი  კ., კაპიტალი, ტ. 3, ნაწ. 1, თბ., 1959, გვ. 411). ს. კ-მა დააჩქარა მწარმოებელთა სპეციალიზაცია და ჯერ ეროვნ. შემდეგ კი მსოფლიო ბაზრის წარმოქმნა.

კაპიტალიზმამდე ს. კ-ს უმთავრესად ასაზრდოებდა მეურნ. შესაბამისი ფორმები. კაპიტალიზმის დროს ს. კ. გადაიქცა სამრეწვ. კაპიტალის ერთ-ერთი ფორმის— სასაქონლო კაპიტალის — განცალკევებულ სახედ. იგი ემსახურება კაპიტალ. წარმოებაში შექმნილი საქონლისა და, მაშასადამე, მასში მოქცეული ღირებულებისა და ზედმეტი ღირებულების რეალიზაციას და მონაწილეობს მის განაწილებაში (იხ. *სავაჭრო მოგება*). ამით იგი მნიშვნელოვან საზ.-ეკონ. ფუნქციას ასრულებს, მაგრამ ამავე დროს აძლიერებს კაპიტალიზმის წინააღმდეგობებს. მრეწველი კაპიტალისტი უშუალო მომხმარებლის მოთხოვნაზე არ იღებს ორიენტაციას, იგი საქონელს რეალიზებულად თვლის, თუკი ვაჭარი იყიდის მას. ამდენად, ს. კ-ს შეუძლია შექმნას ფიქტიური მოთხოვნა და იგი ქმნის კიდეც მას. ამას ხელს უწყობს კაპიტალ. ეკონ. სტიქიური ხასიათი და სპეკულაციური ბუნება, რაც განსაკუთრებით იჩენს თავს კრიზისების წინ, აღმავლობის პერიოდში. აღმავლობას ახასიათებს ფასების ზრდა და ვაჭრები საქონლის სულ უფრო დიდ პარტიებს ყიდულობენ იმ იმედით, რომ გარკვეული ხნის შემდეგ უფრო ძვირად გაყიდიან მას. კაპიტ. მიმოქცევის არხები, რ-ებშიც მწარმოებელსა და მომხმარებელს შორის მრავალი სავაჭრო რგოლი არსებობს, საქონლით ივსება, გროვდება ჭარბი წარმოების ფარული ელემენტები, როდესაც საქონლის გასაღება სადმე შეფერხდება, ვაჭრები ამას თავდაპირველად დროებით სიძნელეებს მიაწერენ, კრედიტს მიმართავენ და აგრძელებენ ახ. პარტიების შესყიდვას, საქონლის მასობრივი ჩაწოლა კი საყოველთაო პანიკითა და კრიზისის მძლავრი აფეთქებით მთავრდება.

წარმოების კონცენტრაცია და მისგან აღმოცენებული მონოპოლიები იმპერიალიზმის სტადიაზე ბიძგს აძლევს სავაჭრო მონოპოლიათა წარმოშობას, რადგან სამრეწვ. მონოპოლია, რ-იც ზღუდავს თავისუფალ კონკურენციას და ბატონდება ბაზარზე, მოითხოვს მიმოქცევის საქმის მონოპოლიასაც. ამ პროცესს აჩქარებს ბაზრების პრობლემის გამწვავება, საქონლის რეალიზაციის გაძნელება. ამის შედეგია სამრეწვ. და ს. კ-ის გადაჯაჭვა და სამრეწვ.-სავაჭრო კომპლექსების შექმნა. დღევანდელი სავაჭრო მონოპოლიები თავს უყრიან საქონლის უდიდესი მასის რეალიზაციის საქმეს და ქმნიან სავაჭრო ორგანიზაციების განშტოებულ ქსელს. თანამედროვე ეტაპზე ბურჟ. სახელმწიფო ფართოდ ერევა მათ საქმიანობაში.

*მ. გველესიანი.*

**სავაჭრო კომპანიები,** ვ ა ჭ ა რ თ ა  მ ო ნ ო პ ო ლ ი უ რ ი  ო რ გ ა ნ ი ზ ა ც ი ე ბ ი, რ-ებიც უპირატესად საგარეო ვაჭრობას ეწევიან. იმპერიალიზმის ეპოქის სავაჭრო მონოპოლიები, როგორც წესი, ს. კ-ს წარმოადგენენ. ს. კ-ში უწინარეს ყოვლისა, იგულისხმება ის მონოპოლიური სავაჭრო გაერთიანებები, რ-ებიც წარმოშვა მსოფლიო ბაზრის განვითარებამ შორეულ წარსულში და განსაკუთრებით ფართოდ გავრცელდა ფეოდალიზმის რღვევის პერიოდში. ს. კ. ინარჩუნებდნენ ფეოდ. ორგანიზაციის ბევრ ნიშანს, მაგრამ თანდათან ქმნიდნენ კაპიტალ. წარმოების წესზე გარდამავალ ფორმებს. სავაჭრო საქმიანობასთან ერთად ს. კ. მისდევდნენ მეწარმეობასაც, ახორციელებდნენ საკრედიტო ოპერაციებს. XVI—XVII სს. უმსხვილესი ს. კ. იყო: ინგლისური — ოსტინდოეთისა (1600—1858), გვინეისა (აფრ., დაარსდა 1588); ჰოლანდიური — ოსტინდოეთისა (1602—1798) და ვესტინდოეთისა (1621—1791); აგრეთვე ფრანგ. კომპანიები. მათ დიდი როლი შეასრულეს ეკონომიკურად ჩამორჩენილი ქვეყნების კოლონიზაციისა და ექსპლუატაციის შედეგად მიღებული შემოსავლით *კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების* პროცესში. ყველაზე ძლიერ ს. კ-ს შეეძლოთ დაეწყოთ ომი, დაედოთ ზავი, ჰყავდათ შეიარაღებული ძალები და ჰქონდათ ყველაფერი, რაც ესაჭიროებოდათ პირდაპირი ეკონ. ძარცვისა და მონებით ვაჭრობისათვის ადამიანთა დასატყვევებლად და ა. შ.

რუსეთში ყველაზე ხანგრძლივად იარსება რუს.-ამერ. ს. კ-მ (1799—1868).

**სავაჭრო კონკურსი**, იხ. სტ. *კონკურსი*.

**სავაჭრო მარკა**, იხ. *სასაქონლო ნიშანი*.

**სავაჭრო მოგება,** მოგება, რ-იც მიიღება საქონლის მიმოქცევის სფეროში საქონლის შესასყიდ და გასაყიდ ფასებს შორის სხვაობით. ს. მ-ის მთავარი წყაროა ის ზედმეტი შრომა, რ-საც ხარჯავს უშუალო მწარმოებელი საქონლის დამზადების პროცესში.

კ ა პ ი ტ ა ლ ი ს ტ უ რ  ს ა ზ ო გ ა დ ო ე ბ ა შ ი დაქირავებული მუშის ზედმეტი შრომით შექმნილი *ზედმეტი ღირებულება* არის როგორც მრეწველი, ისე ვაჭარი კაპიტალისტების, აგრეთვე სხვა ექსპლუატატორების შემოსავლის წყარო (იხ. სტ. *სავაჭრო კაპიტალი*). კონკურენცია ზედმეტ ღირებულებას თანაბრად ანაწილებს თანაბარ კაპიტალზე იმის მიუხედავად, მრეწველობაშია ეს კაპიტალი დაბანდებული თუ ვაჭრობაში. ვაჭრობაში ს. მ-ის ნორმა მეტი რომ აღმოჩნდეს, დაიწყება კაპიტალის მოძრაობა მრეწველობიდან ვაჭრობაში, ნაკლები რომ აღმოჩნდეს, პირუკუ მოხდება. იმპერიალ. ეპოქაში მიმდინარეობს სამრეწვ. და სავაჭრო მონოპოლიებისა და, შესაბამისად, მათი მოგების შეზრდის პროცესი.

სოციალ. საზ-ბაში *ზედმეტი პროდუქტის* ღირებულების ერთი ნაწილი ეთმობა ვაჭრობის სფეროს *მიმოქცევის ხარჯების* დასაფარავად და მოგების წარმოსაქმნელად. აქ ეს პროცესი გეგმაზომიერად ხორციელდება.

**სავაჭრო მონოპოლიები** კ ა პ ი ტ ა ლ ი ს ტ უ რ ი  ქ ვ ე ყ ნ ე ბ ი ს ა, სავაჭრო ორგანიზაციები, რ-ებმაც თავიანთ ხელში მოუყარეს თავი ამა თუ იმ სახის საქონლის ან საქონელთა ჯგუფის გასაღების იმდენად დიდ ნაწილს, რომ შეზღუდეს თავისუფალი კონკურენცია და გაბატონდნენ ბაზარზე. ს. მ. გაჩნდნენ წარმოებისა და კაპიტალის კონცენტრაციის, წარმოებაში მონოპოლიების წარმოების საფუძველზე, რაც საქონლის გასაღების საქმის მონოპოლიზაციასაც მოითხოვს. აქედანვე გამომდინარეობს სამრეწვ. და ს. მ-ის შეზრდის ტენდენცია იმპერიალიზმის ეპოქაში.

ს. მ. მოგების ძიებაში იჭრებიან წარმოებაში, ქმნიან საკუთარ საწარმოებს ან ყიდულობენ საწარმოთა აქციების საკონტროლო პაკეტს. მაგ., ბრიტანული „სირს ჰოლდინგზი" აკონტროლებს 45 ფეხსაცმლის კომპანიას, რ-ებიც უშვებენ ქვეყნის ფეხსაცმლის მრეწვ. 1/10-ს და ყიდის მათ პროდუქციას 2 ათ. საკუთარ მაღაზიაში.

კაპიტალ. ქვეყნების საცალო საქონელბრუნვაში ს. მ-თან ერთად მრავალი წვრილი მოვაჭრე საქმიანობს. კონკურენციის პროცესში ისინი თანდათანობით მსხვილი სამრეწვ. ან სავაჭრო კაპიტალის აგენტებად გადაიქცევიან. თანამედროვე საბაზრო კონიუნქტურისადმი მათი „მორიგების" ერთ-ერთი ფორმაა საბითუმო და საცალო კერძო მოვაჭრეთა „ნებაყოფლობითი" გაერთიანებები, რ-ებიც მრავლად არიან ბევრ განვითარებულ კაპიტალ. ქვეყანაში.

**სავაჭრო მოწყობილობა,** ტექნიკური საშუალებები (მანქანები, ავტომატური მოწყობილობები, ნაკადური ხაზები და სხვ.), რ-ებსაც იყენებენ საცალო და საბითუმო ვაჭრობის საწარმოებში, საზ. კვებაში, საწყობებსა და ბაზებში. ს. მ. სხვადასხვაგვარია: საკვები, სამრეწვ. საქონლისა, უნივერსალური, აგრეთვე ჩვეულებრივი და ე. წ. პროგრესული (თვითმომსახურება, საქონლის გაყიდვა კრედიტით) მეთოდით ვაჭრობისათვის განკუთვნილი. დანიშნულების მიხედვით უშვებენ საქონლის სატრანსპორტირებელსა და დასატვირთ (გადმოსატვირთ), შესანახ, სადემონსტრაციო და გასაყიდ, დასამუშავებელ, ასაწონ, მყიდველთან ანგარიშის გასასწორებელ ს. მ-ებს. ცალკე ჯგუფს შეადგენს *სავაჭრო ავტომატები*.

ს ა ქ ო ნ ლ ი ს  ტ რ ა ნ ს პ ო რ ტ ი რ ე ბ ა  დ ა  დ ა ტ ვ ი რ თ ვ ა (გ ა ნ ტ ვ ი რ თ ვ ა). საქალაქთაშორისო გადაზიდვებს ახორციელებენ საავტ. მატარებლებით. მალეფუჭებადი პროდუქტები და ნახევარფაბრიკატები გადააქვთ მაცივარი მანქანებით. გაყინული პროდუქტები — იზოთერმულძარიანი ავტომობილებით. სითხეების, ფხვიერი პროდუქტების, აგრეთვე თევზის ტრანსპორტირებისათვის იყენებენ ავტომობილ-ცისტერნებს. ხშირად საქონელი გადააქვთ კონტეინერებით.

სავაჭრო საწარმოებში იყენებენ სხვადასხვა ტიპის სატვირთავ-გასატვირთავ მანქანებს: სატვირთველებს, საწევარებს, სატვირთო ურიკებს, *კონვეიერებს*, სატვირთო *ლიფტებს*, *ელევატორებს*, მონორელსიან ტრანსპორტს — *ტელფერს*, კიდულ ამწევებს.

ს ა ქ ო ნ ლ ი ს  შ ე ნ ა ხ ვ ა,  დ ე მ ო ნ ს ტ რ ა ც ი ა  დ ა  გ ა ყ ი დ ვ ა. ს. მ-ის ამ ჯგუფს განეკუთვნება სტაციონარული და მოძრავი სტელაჟები, მაცივარი მოწყობილობა და სხვ. მექანიზებულ და ავტომატიზებულ საწყობებს აქვს მრავალიარუსიანი კონტეინერ-დამგროვებლები, გადასატვირთავი მოწყობილობები, პაკეტშემქმნელი მანქანები და სხვ. თვითმომსახურების მაღაზიებში იყენებენ მოწყობილობას, რ-იც შედგება მაღაზიის დარბაზში განლაგებული კარადებისა და დახლებისაგან და მათში მოთავსებული გადასაადგილებელი კონტეინერებისაგან.

მალეფუჭებად საკვებ პროდუქტებს ინახავენ მაცივარ მოწყობილობებში: კამერებში, დახლებში, ვიტრინებში და სხვ.

საკვები პროდუქტების გასაყიდად  დ ა მ უ შ ა ვ ე ბ ა (წმენდა, რეცხვა, დახარისხება, შეფუთვა, დაფასოება) მიმდინარეობს ნაკადურ ხაზებზე. აქ იყენებენ პოლიეთილენის აფსკის შესადუღებელ აპარატებსა და სხვა მოწყობილობებს. სამრეწვ. საქონელს გასაყიდად ამზადებენ ქსოვილების გასაშლელი და დასახვევი დანადგარების, სასაქონლო იარლიყების საბეჭდი და დასამაგრებელი მანქანების, საკონტროლო-საზომი მოწყობილობის გამოყენებით.

საქონელს წონიან ბერკეტულ-მექან., ელექტროტენზომეტრულ, ელექტრონულ, მოძრავ და სტაციონარულ ბაქნიან სასაქონლო *სასწორებზე*. გაყიდვის დროს სარგებლობენ მაგიდის ბერკეტიანი ციფერბლატიანი ან ელექტრონული სასწორებით. მყიდველთან ა ნ გ ა რ ი შ ი ს  გ ა ს ა ს წ ო რ ე ბ ლ ა დ იყენებენ ელექტრომექან. ავტომ., ელექტრონულ სალაროებს, ანგარიშსწორების კომპლ. ავტომატიზებულ სისტემებს.

**სავაჭრო ნაგებობა,** საცალო ან წვრილი საბითუმო ვაჭრობისათვის განკუთვნილი ცალკე შენობა ან შენობათა კომპლექსი, მაღაზია, ბაზარი, სავაჭრო ცენტრი, *სავაჭრო რიგი, პასაჟი* და სხვ.

უძველესი ს. ნ. იყო ანტ. ქ-ების *აგორების* გაყოლებით ჩამწკრივებული სავაჭრო შენობათა რიგები (ათენი), ძვ. რომში *ფორუმებთან* განლაგებული ინსულების ქვედა სართულში მოთავსებული, ან მაცელუმების (ბაზრები) ირგვლივ თავმოყრილი ტაბერნები (დუქნები), ფეოდალიზმის ხანის ევროპაში — ხელოსანთა და ვაჭართა სახლებში მოთავსებული დუქნები. XV ს-იდან გავრცელდა სავაჭრო რიგები და განცალკევებით აგებული საამქროთა სავაჭრო სახლები. XVI ს-იდან შუა აზიაში გაჩნდა მეტად თავისებური სახის ს. ნ-ები — გუმბათოვანი ნაგებობანი ბაზრებში (ბუხარა). XIX ს. II ნახევრიდან სახლების I სართულს უთმობდნენ მაღაზიებს, დახურულ ბაზრებს, პასაჟებს (ცენტრ. ბაზარი პარიზში, 1854—70, არქიტ. ვ. ბალტარი), გაჩნდა უნივერს. მაღაზიები (უნივერმაღები). XX ს. I ნახევრიდან საბოლოოდ დამკვიდრდა უნივერმაღის ტიპის ს. ნ-ები უზარმაზარი სავაჭრო დარბაზებითა და ერთიანად შემინული ფასადებით („შოკენი" შტუტგარტში, 1926—28, არქიტ. ე. მენდელზონი) ან ყრუკედლებიანი ნაგებობანი, I სართულზე განლაგებული ვიტრინებით და ხელოვნური განათებით („პრიორი" ბრატისლავაში, 1968, არქიტ. ი. მატუშეკი). 1960—70-იან წლებში უნივერმაღებისათვის ინტენსიურად შენდებოდა ერთსართულიანი ნაგებობანი. ს. ნ-ები XX ს. შუა წლებიდან ხშირად დაკავშირებული იყო სატრანსპ. ნაგებობებთან (ბულრინგი ბირმინგემში, 1964, არქიტ. ს. გრინვუდი და სხვ. 1920-იანი წლებიდან რკინაბეტონის კონსტრუქციების გამოყენებით აშენდა დიდი გადახურული ბაზრები, მაღაზიები. სსრკ-ში მიღებულია ს. ნ-ის შემდეგი კლასიფიკაცია: სავაჭრო ცენტრები, თვითმომსახურების უნივერსამები, უნივერმაღები, სპეციალიზებული მაღაზიები, შეკვეთათა მაღაზიები, დახურული ბაზრები. სსრკ-ში ს. ნ-გან აღსანიშნავია დახურული ბაზარი ერევანში (1952, არქიტ. გ. აღაბაბიანი), მაღაზიები კალინინის პროსპექტზე მოსკოვში (1968, არქიტ. მ. პოსოხინი და სხვ.), უნივერმაღი „თბილისი" (1978, არქიტ. რ. ბაირამაშვილი) თბილისში.

**სავაჭრო პალატა,** საზოგადოებრივი ორგანიზაცია, რ-იც დახმარებას უწევს სხვადასხვა ქვეყანას შორის ეკონომიკურ, განსაკუთრებით საგარეო სავაჭრო ურთიერთობათა განვითარებას. ყოველ ქვეყანაში ს. პ-ის სამართლებრივ მდგომარეობას. განსაზღვრავს მისი წესდება.

ეროვნულ ს. პ-თან ერთად არსებობს შერეული ს. პ., რ-იც აერთიანებს ორი ქვეყნის, მაგ. სსრკ—ჩეხოსლ., სსრკ—იტალ. და ა. შ. საქმიან წრეებს.

ს ო ც ი ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი ს. პ-ები აწყობენ *გამოფენებს* და მონაწილეობენ საერთაშ. გამოფენებში, გასცემენ სერტიფიკატებს, ატარებენ საქონლის ხარისხის ექსპერტიზებს და ა. შ.

კ ა პ ი ტ ა ლ. ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი ს. პ-ის ამოცანაა ვაჭრობასა და მრეწველობაში კონიუნქტურის შესწავლა, გასაღების ბაზრების ძიება, თავისი წევრების ეკონ. ინფორმაცია და ა. შ.

1920 დაარსდა საერთაშ. ს. პ.-საერთაშ. უმთავრობო ორგანიზაცია, რ-იც აერთიანებს (1982)100 ქვეყნის საქმიან წრეებსა და ცალკეულ ფირმებს. მისი ძირითადი ამოცანაა ქვეყნებს შორის სავაჭრო პირობების გაუმჯობესება და საერთაშ. ეკონ. პრობლემების გადაწყვეტა. მისი ადგილსამყოფელია პარიზი.

**სავაჭრო რიგი,** სავაჭრო ნაგებობა, რ-შიც ღია გალერეით ან თაღნარითა და კოლონადით გაერთიანებული იყო ერთმანეთთან მიჯრით განლაგებული პატარა მაღაზიები. ს. რ-ების ქვით ნაგები დიდი კომპლექსები მომწიფებულ შუა საუკუნეებში ხშირად განსაზღვრავდა ევრ. ქალაქის ცენტრ. მოედნების სახეს (ს. რ-ები ბრემენში, კრაკოვში, პრაღაში).

**სავაჭრო სამართალი,** ბევრ ბურჟუაზიულ ქვეყანაში სამართლის დამოუკიდებელი დარგი, რ-იც *სამოქალაქო სამართალთან* ერთად აწესრიგებს სამოქალაქო და სავაჭრო ბრუნვის სფეროში წარმოშობილ ურთიერთობებს. ზოგ ქვეყანაში არსებობს სპეც. სავაჭრო კოდექსები (საფრანგეთი, იაპონია, გფრ). ს. ს. შუა საუკუნეებში აღმოცენდა ხმელთაშუა ზღვაში საერთაშ. ვაჭრობის განვითარებასთან დაკავშირებით როგორც განსაკუთრებული, ე. წ. ვაჭართა სამართალი (jus mercantorum) არსებობდა ს. ს-ის კრებულები (მაგ., რაგუზის სტატუტები, როდოსის საზღვ. კანონი). იმ ქვეყანაში, სადაც ს. ს. მოქმედებს როგორც დამოუკიდებელი დარგი, იგი აწესრიგებს სავაჭრო *ამხანაგობების* საქმიანობას, მათი რეგისტრაციის საკითხებს, დოკუმენტაციის წარმოების, წარმომადგენლობის საკითხებს, ფასიანი ქაღალდების (ჩეკი, თამასუქი, აქცია და სხვ.) ბრუნვას, სავაჭრო გარიგებებს, სავაჭრო ამხანაგობათა გაუქმების საქმეს, კერძოდ, ვალაუვალად გამოცხადებას და ა. შ.

**სავაჭრო ქსელი,** იმ საწარმოთა ერთობლიობა, რ-ებიც უზრუნველყოფენ მოსახლეობისათვის საქონლის მიყიდვას და სავაჭრო ორგანიზაციების საქონლით მომარაგებას (იხ. *საბითუმო ვაჭრობა, საცალო ვაჭრობა*). საბითუმო ს. ქ. მოიცავს საქონლის საერთო და სპეციალიზებულ საწყობებს, მაცივრებს, მომარაგება-გასაღების ბაზებსა და კანტორებს. საცალო ს. ქ. კი — მაღაზიებსა და *საზოგადოებრივი კვების* საწარმოებს. ს. ქ. შეიძლება იყოს მუდმივი და სეზონური, სტაციონარული და მოძრავი გასაყიდი საქონლის ხასიათის მიხედვით. ს. ქ. 3 სახისაა: სასურსათო, არასასურსათო და შერეული (იხ. აგრეთვე *სპეციალიზებული ვაჭრობა, ვაჭრობა, სავაჭრო ცენტრი*).

**სავაჭრო ცენტრი,** ვაჭრობის, საზოგადოებრივი კვების, საყოფაცხოვრებო და სხვა სახის მომსახურების ფუნქციურად და ტერიტორიულად ურთიერთდაკავშირებულ საწარმოთა კომპლექსი. ს. ც-ს აშენებენ მისასვლელად მოსახერხებელ ადგილზე. ხშირად ს. ც. ქალაქის ცენტრშია და მასში ჩართულია კულტურის დაწესებულებები (კლუბი, ბიბლიოთეკა), სპორტ. მოედნები, ნაგებობები და ა. შ.

კაპიტალ. ქვეყნებში ს. ც-ის ქსლის შექმნა უკავშირდება სავაჭრო მონოპოლიების ზრდასა და მათ მიერ საშინაო ბაზრის დანაწილებას, აგრეთვე ქ-ების ზრდასა და მათში განსახლების თანამედროვე ტერიტ. თავისებურებას. აშშ-ში ს. ც-ები 20—30-იან წლებში გამოჩნდა, სხვა ქვეყნებში კი—40-იანი წლებიდან. მათ აშენებდნენ სატრანსპ. კვანძებთან და იმ ადგილებზე, სადაც ფეხით მოსიარულეთა დიდი ნაკადები მოძრაობდა.

თანამედროვე ეტაპზე უფრო და უფრო მეტად იჩენს თავს ს. ც-ების ქალაქგარეთ გატანის ტენდენცია, რაც დაკავშირებულია ინდივიდ. ავტომფლობელთა რიცხვის ზრდასთან და ვაჭრობის გაფართოების მეტ შესაძლებლობასთან. საცალო საქონელბრუნვის მთელი მოცულობის დაახლ. ნახევარი აშშ-ში ამჟამად ს. ც-ებზე მოდის. მსხვილი ს. ც-ები 40-იდან 100-მდე მაღაზიას აერთიანებს. ს. ც-თა განვითარებას კაპიტალ. ქვეყნებში თან სდევს წვრილ სავაჭრო საწარმოთა გაკოტრება და ფინანს. ოლიგარქიის ბატონობის ზრდა.

ს ს რ კ ა ვ შ ი რ შ ი ს. ც-ები შენდება როგორც საცხოვრ. ზონების (მიკრო რ-ნებში, საცხოვრ. კვარტალებში) მიხედვით, ისე საქალაქო მნიშვნელობისა. ს. ც-ის შემადგენლობაში შეიძლება შედიოდეს სპეციალიზებული მაღაზიებიც (ავეჯის, წიგნებისა, საყვავილეები და სხვ.). საქალაქო ს. ც-ის სიდიდეს განსაზღვრავენ უნივერმაღის ტიპისა და მომსახურების ზონაში შემავალი მოსახლ. რაოდენობის შესაბამისად.

ს. ც. ვაჭრობის ორგანიზაციის პროგრ. ფორმაა, იგი შესაძლებელს ხდის, ადამიანს ერთ ადგილზე და მოკლე დროში გაეწიოს სხვადასხვა სახის მომსახურება, შეუმცირდეს მიმოქცევის ხარჯები და ა. შ. სსრ კავშირში ს. ც-ების მშენებლობა 1960-იან წლებში დაიწყო. ს. ც-ები გავრცელდა სხვა სოციალ. ქვეყნებშიც. სოციალიზმის პირობებში მათი მშენებლობის თავისებურებაა მათი გეგმიანი ჩართვა ქ-ების განვითარების გენ. გეგმებში, რაც მიზნად ისახავს ადამიანთა კეთილმომსახურების გაუმჯობესებას. *მ. გველესიანი.*

**სავაჭრო წარმომადგენლობა,** სოციალისტურ ქვეყნებში სახელმწიფო ორგანო, რ-იც საგარეო ვაჭრობის მონოპოლიას ახორციელებს. ს. წ-ის სამართ. რეჟიმი და ფუნქციები განისაზღვრება ეროვნ. კანონმდებლობით (სსრკ-ში დებულებით საზღვარგარეთ სსრკ-ის ს. წ-ების შესახებ 1982) და საერთაშ. შეთანხმებებით. ს. წ. დიპლ. წარმომადგენლობის შემადგენელი ნაწილია, მასზე ვრცელდება დიპლ. იმუნიტეტები და პრივილეგიები. ს. წ-ის ხელმძღვანელი და მისი მოადგილეები დიპლ. პერსონალის შემადგენლობაში შედიან. ს. წ-ს ევალება: წარმოადგინოს თავისი სახელმწიფოს ინტერესი საგარეო ვაჭრობის სფეროში და ხელი შეუწყოს ადგილსამყოფელ ქვეყანასთან სავაჭრო ურთიერთობების განვითარებას, კონტროლი გაუწიოს თავისი ქვეყნის საგარეო ვაჭრობის ორგანიზაციების საქმიანობას, გასცეს მის ქვეყანაში საქონლის შეტანისა და ტრანზიტით გადატანის ნებართვა, შეისწავლოს ადგილსამყოფელი ქვეყნის საერთო ეკონ. პირობები და სხვ. *რ. დეკანოზოვი.*

**სავახშო კაპიტალი,** კაპიტალიზმამდელი ფორმაციებისათვის დამახასიათებელი ფორმა სარგებელმომტანი კაპიტალისა; ჩაისახა პირველყოფილთემური წყობილების დაშლის პერიოდში და დიდი როლი ითამაშა თავისუფალ მეურნეთა დაკაბალებისა და დამონების პროცესში, ხოლო ფეოდალიზმის პერიოდში — თავისუფალთა დაყმევების პროცესში. მნიშვნელოვანი როლი ითამაშა კაპიტალიზმის წარმოშობაშიც, როგორც კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების წყარომ. ხელს უწყობდა აგრეთვე ფეოდ. კარჩაკეტილი ნატურალური მეურნ. რღვევასა და სასაქონლო-ფულადი ურთიერთობის შემდგომ განვითარებას, რაც კაპიტალიზმის აუცილებელი წანამძღვარია. ს. კ-ს როგორც წესი, მოვალე ბრუნვაში კი არ გაუშვებს მოგების მისაღებად, არამედ რაიმეს საყიდლად ან ვალდებულებათა (მაგ., გადასახადების) გადასახდელად გამოიყენებს. ს. კ-თვის დამახასიათებელია სარგებლის მაღალი ნორმა (შუა საუკუნეებში თავადაზნაურობა წლიურად 30-იდან 100%-მდე სარგებელს იხდიდა, ზოგჯერ კი ეს ნორმა კიდევ უფრო მაღალი იყო). ს. კ. ჯერ კიდევ ინარჩუნებს პოზიციებს ისეთ ქვეყნებში, სადაც კაპიტალ. საქონელწარმოება და მიმოქცევა სუსტადაა განვითარებული (ინდოეთი, პაკისტანი, ინდონეზია და ა. შ.).

**სავეგეტაციო მეთოდი,** მცენარის შესწავლის ლაბორატორიული მეთოდი. იხ. აგრეთვე სტ. *ვეგეტაციური მეთოდი.*

**სავეგეტაციო პერიოდი,** დრო, რ-იც საჭიროა მცენარის განვითარების ციკლის გასავლელად. იხ. აგრეთვე სტ. *ვეგეტაციური პერიოდი.*

**სავეზირო,** ს ა ვ ა ზ ი რ ო, ვეზირთა საბჭო — მეფესთან არსებული სათათბირო და მმართველ-განმკარგულებელი ორგანო სათანადო სამოხელეო აპარატითურთ, მთავ-

რობა გაერთიანებულ ფეოდ. საქართველოში.

სახელმწ. მმართველობის ცენტრ. აპარატმა, ვიდრე იგი ს-ს სახეს მიიღებდა, განვითარების დიდი გზა განვლო. XIII ს. დასაწყისში ს., როგორც მთავრობა, არ არსებობდა. მხოლოდ ერთი ვაზირის— *მწიგნობართუხუცეს-ჭყონდიდელის* სახელოა ამ დროის წყაროებში ფიქსირებული. მთავრობის ფუნქციას ასრულებდნენ „დარბაზის რიგის" მაღალი თანამდებობის პირები მწიგნობართუხუცეს-ჭყონდიდლის მეთაურობით. დავით აღმაშენებლის დროს ცენტრ. სამეფო ხელისუფლების შედარებით მწყობრი და დახვეწილი აპარატი შეიქმნა, რ-იც XIII ს. პირველ მეოთხედში ს-ს სახით ჩამოყალიბდა.

ს-ს წარმოშობამდე ვაზირი პირადად მეფეს მოახსენებდა მის საგანმგებლო უწყებაში არსებული მდგომარეობის შესახებ. ვაზირთა რაოდენობის ზრდასთან ერთად გაჩნდა მოთხოვნილება ვაზირთა შეთანხმებული მუშაობისა, ერთიანი პოლიტიკის გატარებისა. სწორედ ამ მიზნით შეიქმნა ს., რ-იც უზრუნველყოფდა მეფისათვის ვაზირთა კოლექტ. მოხსენებას და მეფის უმაღლესი განკარგულების თანახმად ვაზირთა მხრივ ქვეყნის შეთანხმებულ მართვას. ს-ში წინასწარ განიხილავდნენ იმ საკითხებს, რ-ებიც სხვადასხვა უწყებას ეხებოდა და შეიმუშავებდნენ ერთიან პოლიტ. ხაზს.

„ვაზირთა უპირველესად" ს-ში მწიგნობართუხუცეს-ჭყონდიდელი ითვლებოდა. შემდეგ ერთმანეთს უფროს-უმცროსობის რიგით მისდევდნენ *ათაბაგი*, *ამირსპასალარი*, *მანდატურთუხუცესი*, *მეჭურჭლეთუხუცესი*, *მსახურთუხუცესი*, აგრეთვე ვაზირთა თანაშემწენი — საწოლის *მწიგნობარი*, *ამილახორი*, *ამირეჯიბი*, რ-ებიც სათათბირო ხმის უფლებით სარგებლობდნენ. მწიგნობართუხუცეს-ჭყონდიდელს — პრემიერს ყველაფერი ეკითხებოდა, ყველა საქმეზე მიუწვდებოდა ხელი, მ. შ. სამხ., საფინანსო და საეკლ. საქმეებზეც. მართვის ოპერატიულობისათვის ცალკე იყო გამოყოფილი „სამთა ვაზირთა" ჯგუფი — ათაბაგი, ამირსპასალარი და მანდატურთუხუცესი და „ორთა ვაზირთა" ჯგუფი — მეჭურჭლეთუხუცესი და მსახურთუხუცესი. „სამთა ვაზირთა" ჯგუფი უფრო მეტი გავლენითა და პატივით სარგებლობდა და საფიქრებელია, რომ ქვეყნის საგარეოპოლიტ., სამხ. და საშინაო საქმეების განხილვა ამ ვიწრო წრეში ხდებოდა. შედარებით გვიან უნდა იყოს შექმნილი „ორთა ვაზირთა" ჯგუფი, რ-იც ძირითადად ქვეყნის საფინანსო-ეკონ. მდგომარეობაზე ზრუნავდა.

მეფე ს-ს ეთათბირებოდა სახელმწიფოს უმნიშვნელოვანესი საქმეების გადაწყვეტის დროს — ქვეყნის თავდაცვის საკითხებზე, მტერზე ლაშქრობისას, ზავის ჩამოგდებისას და ა. შ.; მაგ., როდესაც საქართვ. სამეფოს მტერი დაესხა თავს, თამარ მეფემ მოუწოდა „ყოველთა ვაზირთა თვისთა და შეიქმნა გამორჩევა". ს-ს სხდომა მეფის თავ-რეობით მიმდინარეობდა. თუ მეფე არ იყო, თავ-რეობდა „ვაზირთა უპირველესი".

ს-ს კომპეტენცია და ავტორიტეტი ყოველთვის ერთნაირი არ იყო. მეფეს ძირითადად შეეძლო ს-ს საწინააღმდეგო გადაწყვეტილების მიღება, მაგრამ ეს მხოლოდ იშვიათ შემთხვევაში ხდებოდა. ს-ში აშკარად შეიმჩნეოდა ცენტრ. საუწყებო დარგობრივი მმართველობის სისტემის საწყისები და ამ მხრივ იგი დარბაზს უპირისპირდებოდა. გაერთ. ფეოდ. საქართვ. დაშლასთან ერთად ს-ც მოიშალა.

*ლიტ*.: მ ე ს ხ ი ა შ., საშინაო პოლიტიკური ვითარება და სამოხელეო წყობა XII საუკუნის საქართველოში, თბ., 1979; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია. წგნ. 2, ნაკვ, 1, ტფ., 1928 (თხზ., ტ. 6, თბ., 1982). *გ. ნადარეიშვილი*.

**სავეკუოს მღვიმე**, კარსტული მღვიმე მდ. ზანის ხეობის მარცხ. ფერდობზე, 230 *მ* სიმაღლეზე (ჩხოროწყუს რ-ნი). გამომუშავებულია ნეოგენური ასაკის კონგლომერატებსა და ქვიშაქვებში. მღვიმე სამსართულიანია, მთავარი (პირველი) დერეფნის სიგრძე 200 *მ*. სტალაქტიტური ნალექებით ღარიბია. გაედინება პატარა ნაკადული. *ზ. ტინტილოზოვი*.

**საველე არტილერია**, არტილერია, რ-იც ორგანიზაციულად შედის საერთო-საჯარისო ქვეგანაყოფების, ნაწილებისა და შენაერთების შემადგენლობაში. საბჭ. შეიარაღებულ ძალებში ს. ა-ს საჯარისო არტილერია ეწოდება.

**საველე ასტრონომია**, იხ. *გეოდეზიური ასტრონომია*.

**საველე წესდება**, ოფიციალური დოკუმენტი, რ-იც განსაზღვრავს ძირითად დებულებებს ნაწილებისა და შენაერთების მიერ საერთო-საჯარისო ბრძოლის მომზადების, გაძღოლის, ჯარების მართვის, მათი მოძრაობის, ადგილზე განლაგების, აგრეთვე სხვადასხვაგვარ პირობებში ჯარების უზრუნველყოფის შესახებ. შეიმუშავება სამხ. დოქტრინის საფუძველზე, სამხ. საქმის თეორიის დონისა და განვითარების პერსპექტივების, ჯარების ორგანიზაციისა და შეიარაღების და სხვ. მდგომარეობისა და მოთხოვნათა გათვალისწინებით. თავისი შინაარსით ს. წ-ს მჭიდრო კავშირი აქვს საბრძოლო წესდებებთან. საბრძოლო მოქმედების სარეგლამენტო პირველ ოფიც. სახელმძღვანელოს რუსეთში წარმოადგენდა 1716 „მხედრული წესდება". მუშურ-გლეხური წითელი არმიის (მგწა) პირველი ს. წ. გამოიცა 1918. 1936 გამოქვეყნდა დროებითი ს. წ., რ-შიც აისახა „ღრმა ბრძოლის" თეორიის ყველა ძირითადი დებულება; ეს დებულებები პრაქტიკულად შემოწმდა საოლქო მანევრებზე, აგრეთვე ბრძოლებში ხასანის ტბაზე (1938), მდ. ხალხინ-გოლთან (1939) და საბჭ. კავშირ-ფინეთის ომში (1939—40). 1948 გამოიცა ახ. ს. წ. 1950—60 გამოცემული ს. წ. ითვალისწინებს საბრძოლო მოქმედებას როგორც ჩვეულებრივი, ისე ბირთვული იარაღის გამოყენების პირობებში.

**საველიევი** მაქსიმილიან ალექსანდრეს ძე [7 (19). II. 1884, ნიჟნი-ნოვგოროდი, ახლანდ. გორკი, — 15. V. 1939, მოსკოვი], საბჭ. პარტიული მოღვაწე, ჟურნალისტი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1932). კომპარტიის წევრი 1903-იდან. პარტ. მუშაობას ეწეოდა ნიჟნი-ნოვგოროდში, ეკატერინოსლავში (ახლანდ. დნეპროპეტროვსკი), მოსკოვში, პეტერბურგში და სხვ. არაერთხელ იყო დაპატიმრებული. 1907—10 გერმანიაში ემიგრანტად ყოფნისას შედიოდა ბოლშევიკთა საზღვარგარეთულ ორგანიზაციაში, იყო გერმ. ს.-დ. პარტიის წევრი. 1910-იდან პეტერბურგში რედაქტორობდა ბოლშევიკურ ჟურნ. „პროსვეშჩენიეს", იყო გაზ. „პრავდის" რედაქციის წევრი. 1913 მუშაობდა ვორონეჟში, ხარკოვსა და სარატოვში. ოქტ. რევ. შემდეგ იყო სახ. მეურნ. უმაღლესი საბჭოს ერთ-ერთი ორგანიზატორი, მისი პრეზიდიუმის წევრი. 1920 რკპ(ბ) თურქესტანის სამხარეო კომიტეტის მდივანი. 1921—31 საკ. კპ(ბ) ცკ-თან არსებული პარტიის გამგის მოადგილე, ჟურნ. „პროლეტარსკაია რევოლუციას" რედაქტორი. 1928—30 ვ. ი. ლენინის ინ-ტის დირექტორი, 1930 გაზ. „პრავდის" რედაქტორი, 1936—39 საკ. კპ(ბ) ცკ-თან არსებული მარქს-ენგელს-ლენინის ინ-ტის დირექტორის მოადგილე. პარტიის VII, XV—XVII ყრილობების დელეგატი, 1930—34 საკ. კპ(ბ) ცკ-ის წევრობის კანდიდატი. აქვს მოგონებები; შრომები ეკონ. და პარტიის ისტ. საკითხებზე.

**საველოსიპედო სპორტი**, სპორტის სახეობა, რ-იც მოიცავს ველოსიპედებით რბოლას გზატკეცილზე, დასერილ ადგილებზე, ტრეკზე, ფიგურულ რბოლასა და ველობურთს (სპორტ. გუნდური ბურთის თამაში ველოსიპედებით).

პირველი ოფიც. შეჯიბრება ს. ს-ში მოეწყო საფრანგეთში 1869 რუანსა და პარიზს შორის (120 *კმ*); შეჯიბრებაში გამარჯვებულის საშ. სიჩქარე იყო დაახლ. 11 *კს/სთ*. პირველი მსოფლიო პირველობა ტრეკზე ჩატარდა 1893 ჩიკაგოში, გზატკეცილზე — 1921 კოპენჰაგენში. 1896-იდან ს. ს. შეტანილია ოლიმპიური თამაშობის პროგრამაში. ს. ს-ში სსრკ-ის პირველობა პირველად 1923 გაიმართა. რბოლა გზატკეცილზე და დასერილ ადგილებში ტარდება სარბოლი, ნახევრად სარბოლი და სამგზავრო ველოსიპედებით, ტრეკზე — მხოლოდ სარბოლი ველოსიპედებით. შეჯიბრება გზატკეცილზე შეიძლება იყოს ერთ- ან მრავალდღიანი—ინდივიდ., გუნდური და ჯგუფური. ტრეკზე ეწყობა სპრინტული რბოლა 1 *კმ*-ზე ან 2—3 წრეზე, რბოლა ტანდემებით, წყვილებისა და ჯგუფური რბოლები საშუალედო ფინიშებით, პიტი, ინდივიდ. და გუნდური რბოლები გამოდევნებით, ჰანდიკაპი. ს. ს-ში ყოველ წელს ტარდება მსოფლიო პირველობა. 1900 შეიქმნა ველოსიპედისტთა საერთაშ. კავშირი (უსი); საბჭ. ველოსიპედისტები უსი-ს წევრები არიან 1952-იდან.

ს. ს-ის განვითარება საქართველოში XIX ს. ბოლოს და XX ს. დამდეგს დაიწყო. ამ დროის ცნობილი სპორტსმენები იყვნენ ბ. ჯორჯაძე, ნ. გაბრიელოვიჩი, ლ. კავსაძე და სხვ. განსაკუთრებით განვითარდა ს. ს. საქართველოში საბჭოთა ხელისუფლების დამყარების შემდეგ. 1938 ჩვენი რესპუბლიკის წარმომადგენლები ა. ხაბურზანია და ნ. ტატიანინი პირველად გახდნენ სსრკ-ის ჩემპიონები (სალიდერო რბოლაში). ამის შემდეგ გ. ლეჟავამ, გ. ტარაჩოვმა, ა. ხაბურზანიამ, ო. დადუნაშვილმა, ვ. ძებნიაურმა, ა. პროკოპენკომ, ვ. პოპოვმა, ი. კავსაძემ და სხვებმა მრავალჯერ მოიპოვეს სსრკ ჩემპიონობა და დაამყარეს სსრკ და მსოფლიოს მრავალი რეკორდი, ხოლო ო. *ფხაკაძე* გახდა სსრკ ათგზის ჩემპიონი, მსოფლიოს ჩემპიონი და ოლიმპიური თამაშების პრიზიორი. 1975 თბილისში აშენდა ახ. ველოდრომი, სადაც სისტემატურად ტარდება საერთაშორისო შეჯიბრებები. *ა. ხაბურზანია*.

**სავინახო**, ქართული პოეტური ფოლკლორის სახეობა, ჩევენახეობა-მეღვინეობასთან დაკავშირებული უძველესი ლექს-სიმღერები. სრულდებოდა როგორც გუნდურად, ისე ინდივიდუალურად. სპეციფიკურია დას. საქართველოს ს. ლექს-სიმღერები, რ-ებიც ზოგიერთ კუთხეში „აგიდელას" სახელწოდებით იყო ცნობილი, უმთავრესად ნადური შრომის დროს სრულდებოდა და მოიცავდა დრამ.-თეატრ. პლასტებს. ს-ს პოეტური ტექსტი ძირითადად გარითმულია, იშვიათად ურითმოც გვხვდება.

*ლიტ*.: ო ქ რ ო შ ი ძ ე თ., ქართული ხალხური შრომის პოეზია, თბ., 1963.

*გ. შელიძე*.

**სავინა** (ნამდვ. გვარი პ ო დ რ ა მ ე ნ ც ო ვ ა) მარია გაბრიელის ასული [30. III (11. IV). 1854, კამენეც-პოდოლსკი,— 8 (21). IX. 1915, პეტროგრადი], რუსი მსახიობი. ს-ს დებიუტი შედგა 1869 მინსკში, შეასრულა პოლინკას (ოსტროვსკის „შემოსავლიანი ადგილი") როლი. 1870-იდან მუშაობდა ხარკოვში, შემდეგ—ნიჟნი-ნოვგოროდში. გამოდიოდა ვოდევილებში, ოპერეტებში, კომედიებში. 1874-იდან სიცოცხლის ბოლომდე პეტერბურგის ალექსანდრას თეატრის წამყვანი მსახიობი. იყო მარია ანტონოვნას (გოგოლის „რევიზორი") როლის საუკეთესო შემსრულებელი. მნიშვნელოვანი როლებია: პოლიქსენა, ვარია, ვერა ფილიპოვნა (ოსტროვსკის „სიმართლე კარგია, მაგრამ ბედნიერება— უკეთესი", „ველური", „გული ქვა როდია"), აკულინა (ტოლსტოის „მეუფება წყვდიადისა"), ოლგა რანცევა (მარკევიჩის „სი-


მ. საველიევი.


მ. სავინა


მ. ს ა ვ ი ნ ა ვეროჩკას როლში (ი. ტურგენევის „ერთი თვე სოფლად").

ცოცხლის წელიწადი") და სხვ. ს-ს გასტროლებმა ბერლინში (1899) ხელი შეუწყო რუს. აქტიორული ხელოვნების პოპულარიზაციას საზღვარგარეთ.

**სავინი,** ზ ა ვ ი ნ ი (Savigny), ფრიდრიხ კარლ ფონ (21. II. 1779, მაინის ფრანკფურტი, — 25. X. 1861, ბერლინი), გერმანელი იურისტი, ბერლინის უნ-ტის პროფესორი (1810—42), პრუსიის საკანონმდებლო რეფორმის მინისტრი (1842—48), რომისა და სამოქალაქო სამართ. სპეციალისტი, სამართ. *ისტორიული სკოლის* მეთაური. სამართალს იხილავდა როგორც მისტიკურად და სპონტანურად განვითარებადი „სახალხო სულის" პროდუქტს. მიაჩნდა, რომ სამართალი სახელმწ. ხელისუფლებისაგან არ გამომდინარეობს და მისი დადგენა კანონმდებელს არ შეუძლია. იურისტების ამოცანად თვლიდა „ხალხის შეგნებისა" და მის შესაბამისად მოქმედი სამართლის გამოვლენას. ს-ს ძირითადი ნაშრომებია „რომის სამართლის ისტორია შუა საუკუნეებში" (6 ტ., 1815—31), „თანამედროვე რომის სამართლის სისტემა" (8 ტ., 1840—49) და სხვ.


ვ. სავინიხი.

**სავინიხი** ვიქტორ პეტრეს ძე (დ. 7. III. 1940, სოფ. ბერეზკინი, ორიჩის რ-ნი, კიროვის ოლქი), საბჭ. კოსმონავტი მფრინავი, საბჭ. კავშირის გმირი (26. V. 1981). სკპ წევრი 1963-იდან. დაამთავრა პერმის რკინიგზის სატრანსპ. ტექნიკუმი (1960) და მოსკ. გეოდ., აეროფოტოაგეგმარებისა და კარტოგრ. ინ-ტი (1969). 1978-იდან კოსმონავტთა რაზმშია. 1981 წ. 12. III. — 26. V. ვ. *კოვალიონოკთან* ერთად იფრინა კოსმოსში ხომალდ „სოიუზ ტ-4-ით". 13. III. ხომალდი შეუპირაპირდა „სალუტ-6"— „პროგრეს-12" ორბიტულ კომპლექსს. ს. და ვ. კოვალიონოკი გადავიდნენ „სალუტ-6" სადგურში და 75 დღ-ღის მანძილზე განახორციელეს ტექ. და გეოფიზ. კვლევა. სხვადასხვა დროს ამ კვლევაში მონაწილეობდნენ საერთაშ. ეკიპაჟები მონღ. სრ-ისა და რუმინ. სრ-ის მოქალაქეთა მონაწილეობით. ს. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით.


ს. სავიცკაია.

**სავინკოვი** ბორის ვიქტორის ძე (ლიტ. ფსევდ. ვ. რ ო ფ შ ი ნ ი) [19 (31). I. 1879, ხარკოვი,—7. V. 1925, მოსკოვი], რუსი პოლიტ. მოღვაწე, ესერთა პარტიის ერთ-ერთი ლიდერი, მწერალი. მონაწილეობდა შინაგან საქმეთა მინისტრის ვ. პლევეს, აგრეთვე მოსკ. გენ.-გუბერნატორის დიდი მთავრის სერგეი ალექსანდრეს ძის მკვლელობაში. 1911 გაემგზავრა ემიგრაციაში. I მსოფლიო ომში მოხალისედ იბრძოდა საფრ. არმიაში. 1917 თებ. რევ. შემდეგ დაბრუნდა რუსეთში. კავშირი ჰქონდა ლ. *კორნილოვთან* და მ. ალექსეევთან. 1917 ოქტ. რევ. შემდეგ მონაწილეობდა კერენსკისა და კრასნოვის ამბოხებაში, „მოხალისეთა არმიის" შექმნაში და სხვ. 1921—23 საზღვარგარეთ სათავეში ედგა სსრკ-ის წინააღმდეგ ჯაშუშურ-დივერსიულ საქმიანობას. 1924 აგვ. დააპატიმრეს საზღვარზე არალეგალურად გადმოსვლის დროს. სასამართლოზე აღიარა და მოინანია ანტისაბჭ. საქმიანობა. მიუსაჯეს დახვრეტა, რ-იც შეუცვალეს 10 წლის პატიმრობით. ს. ლიტ. საქმიანობას ეწეოდა, იგი თეთრი ემიგრაციის წევრებს სწერდა წერილებს, რ-ებშიც მოუწოდებდა შეეწყვიტათ ანტისაბჭ. საქმიანობა. სიცოცხლე თვითმკვლელობით დაასრულა.


ბ. სავინკოვი.

*ლიტ.:* Г о л и н к о в Д. Л., Крушение антисоветского подполья в СССР (1917—1925), М., 1975.

**სავირები,** ს ა ვ ა რ ე ბ ი, ხაზართა მონათესავე ტომები ჩრდ. კავკასიაში. იხსენიებენ პტოლემე (II ს.), ბიზანტ. და სომეხი ავტორები (V—IX სს.). ს. წარმოადგენდნენ მნიშვნელოვან სამხ. ძალას, რ-საც ხშირად იყენებდნენ ბიზანტია და სასანიანთა ირანი კავკასიაში ბატონობისათვის ბრძოლის დროს. VI ს. მიწურულს *ავარებმა* დაასუსტეს. VII — VIII სს-ში ს-ის ნაშთები ცხოვრობდნენ ჩრდ. დაღესტანში. ს. შეერივნენ ყუმუხებსა და დაღ. ზოგიერთ სხვა ტომებს.

**სავიჩი** (Savič) პავლე (დ. 10. I. 1909, სალონიკი, საბერძნეთი), იუგოსლაველი ფიზიკოს-ქიმიკოსი. სერბიის მეცნ. და ხელოვნ. აკად. წევრი (1947). დაამთავრა ბელგრადის უნ-ტი (1932) და მუშაობა დაიწყო იქვე. 1934—39 მუშაობდა რადიუმის ინ-ტში პარიზში. იუგოსლ. კომუნისტთა კავშირის წევრი (1939-იდან). მონაწილეობდა იუგოსლავიის სახ. განმათ. ომში (1941 — 45). 1947 იუგოსლავიაში ჩამოაყალიბა მატერიის აგებულების შემსწავლელი ინ-ტი (1953-იდან ბირთვულ გამოკვლევათა ინ-ტი), რ-საც ხელმძღვანელობდა 1960-მდე. ი. *ჟოლიო-კიურისთან* ერთად აღმოაჩინა ურანის ბირთვების ნეიტრონებით დაშლის პროცესი. დაამუშავა დაბალ ტემპ-რათა მიღების მეთოდი, სწავლობდა მაღალი წნევების გავლენას ნივთიერების თვისებებზე. სსრკ მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1958).

**სავიცკაია** სვეტლანა ევგენის ასული (დ. 8. VIII. 1948, მოსკოვი), საბჭ. კოსმონავტი მფრინავი, ორგზის საბჭ. კავშირის გმირი (27. VIII. 1982 და 29. VII. 1984), სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1970). სკპ წევრი 1975-იდან. დაამთავრა სერგო ორჯონიკიძის სახ. მოსკ. საავიაციო ინ-ტი (1972). მუშაობდა გამომცდელ მფრინავად. იფრინა 1500 *სთ.* დაამყარა 18 საავიაციო მსოფლიო რეკორდი. 1970 მსოფლიოს აბსოლ. რეკორდსმენი უმაღლეს პილოტაჟში. 1982 წ. 19—27. VIII. ლ. *პოპოვსა* და ა. *სერებროვთან* ერთად იფრინა „სოიუზ ტ-7-ით". 20. VIII. ხომალდი შეუპირაპირდა ორბიტულ კომპლექსს („სალუტ-7" — „სოიუზ ტ-5"), რ-შიც იყვნენ ა. ბერეზოვოი და ვ. *ლებედევი.* კოსმონავტები გადავიდნენ სადგურში და შეასრულეს ერთობლივი ტექ., ასტროფიზ. და სამედ.-ბიოლ. ექსპერიმენტები. მეორედ ს-მ კოსმოსში იფრინა 1984 წ. 17 — 29 ივლ. ვ. *ჯანიბეკოვსა* და ი. ვოლკთან ერთად „სოიუზ ტ-12-ით" (18 ივლ. შეპირაპირება „სალუტ-7"—„სოიუზ ტ-11" ორბიტულ კომპლექსთან, რ-შიც იყვნენ კოსმონავტები ლ. კიზიმი, ვ. სოლოვიოვი და ო. ატკოვი). ამ ფრენის დროს ს. და ჯანიბეკოვი გამოვიდნენ ღია კოსმოსში, სადაც 3 *სთ* 35 *წთ* განმავლობაში მნიშვნელოვანი ექსპერიმენტები განახორციელეს. ს. დაჯილდოებულია ორი ლენინის ორდენით.

**სავიცკი** კონსტანტინე აპოლონის ძე [25. V (6. VI). 1844, ტაგანროგი, — 31. I (13. II). 1905, პენზა], რუსი ფერმწერი. სწავლობდა პეტერბ. სამხატვრო აკადემიაში (1862—73; 1895-იდან აკად. ნ. წ.). 1878-იდან მონაწილეობდა *„პერედვიჟნიკების"* გამოფენებში. ეწეოდა პედ. მოღვაწეობას მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1891—97), ხოლო 1897-იდან — პენზის სამხატვრო სასწავლებელში. ს. ქმნიდა ჟანრულ სურათებს. იხიდავდა პლენერული ფერწერა („სარემონტო სამუშაოები რკინიგზაზე", 1874, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი), ავტორია ლითოგრაფიებისა, ილუსტრაციებისა და ოფორტებისა.


კ. ს ა ვ ი ც კ ი. „შეკავე მუშა", 1884. კერძო კუთვნილება. მოსკოვი.

*ლიტ.:* Л е в е н ф и ш Е. Г., К. А. Савицкий, Л.—М., 1959.

**სავიცკი** მიხეილ ანდრიას ძე (დ. 18. II. 1922, სოფ. ზვენიაჩიჩი, ვიტებსკის ოლქი, ბელორ. სსრ), საბჭ. ფერმწერი. ბელორ. სსრ სახ. მხატვარი (1972). სსრკ სახალხო მხატვარი (1978). სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1973). სწავლობდა ვ. სურიკოვის სახ. მოსკ. სამხატვრო ინ-ტში (1951—57). ს-ს სურათებისათვის დამახასიათებელია მოქალაქეობრივი პათოსი, დრამატიზმი და შინაგანი ექსპრესია. ნამუშევართაგან აღსანიშნავია: „სიკვდილით დასჯა" (1969; ბელორ. სახელმწ. პრემია, 1970 . იხ. ქსე, ტ. 2, გვ. 289), „პარტიზანი მადონა" (1967, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი), კედლის მხატვრობა: „სამამულო ომი. 1944 წელი" (1970—71. დიდი სამამულო ომის მუზეუმი, მინსკი, მუყაო, ტემპერა, ლაქი, სსრკ სახელმწ. პრემია, 1973). დაჯილდოებულია სამი ორდენით.

**საულაკი** (Saulaces), კოლხეთის მეფე გვიანდელ ელინისტურ ხანაში. რომაელი ავტორი პლინიუს უფროსი (იხ. წ. I ს.) ს-ს იხსენიებს, როგორც აიეტის ჩამომავალს, რ-მაც უამრავი ოქრო და ვერცხლი მოიპოვა სვანების ქვეყანაში და საერთოდ ოქროს საწმისით განთქმულ თავის სახელმწიფოში. პლინიუსის თხზულებაში დაცული გადმოცემის თანახმად, „საულაკს (სასახლეში) ჰქონდა ოქროს კამარები, ვერცხლის კოჭები, სვეტები და პილასტრები", რ-ებიც მას ნადავლად წამოუღია ეგვიპტის ლეგენდარული მეფის სესოსტრისისაგან. ზოგიერთი მკვლევარი (დ. კაპანაძე, გ. გოლენკო და სხვ.) კოლხეთის მეფე ს-ს მიაწერს მონეტების ერთი ჯგუფის მოჭრას, რ-იც ძვ. წ. II ს. ნახევრით თარიღდება (იხ. *საულაკის მონეტა*).

*ლიტ.:* საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970; Г о л е н к о К. В., Еще о монетах, приписываемых Савмаку, «Вестник древней истории», 1963, № 3.

*გ. ინაძე.*

**საულაკის მონეტა,** 3 ტიპის ვერცხლისა და სპილენძის მცირე ზომის მონეტები. შემორჩენილია 7 ც. (3 ც. დაცულია ბერლინის მუზეუმში, 3 — მოსკ. ისტ. მუზეუმში, 1 — ბრიტ. მუზეუმში). მასა (გრამობით) 1,04; 1,65; 1,17; 1,45; 0,98; 1,75. I ტიპის მონეტების შუბლზე გამოსახულია მარჯვნივ მობრუნებული მამაკაცის თავი სხივებიან გვირგვინში; ზურგზე — მარჯვნივ მიბრუნებული ხარის თავი, რ-ის ზემოთ და ქვემოთ ბერძნ. ზედწერილია; II ტიპის მონეტების შუბლზე გამოსახულია მარჯვნივ მიბრუნებული მამაკაცის თავი სხივებიან გვირგვინში; ზურგზე — ვარდი და ბერძნ. ლეგენდა BAE/Λ EΛV...; III ტიპის მონეტების შუბლზე სხივებიან გვირგვინში გამოსახულია მამაკაცის თავი ფასში; ზურგზე — ფრთოსანი ელვა, რ-ის ზემოთ და ქვემოთ წარწერაა: BAE/... EΛV როდოსული ანალოგიების მიხედვით, ზემოთ აღწერილი მონეტები ძვ. წ. II ს. II ნახევრით თარიღდება. მეცნიერთა ნაწილი ზედწერილს აღადგენს როგორც БΛЕ/ΛЕ·ΩΞ EAVΛAKOV (ე. ი. მეფე საულაკისა) და ამის საფუძველზე მონეტებს კოლხეთის სამეფოს უკავშირებს. ზოგი მეცნიერი კი ითხულობს ასე: BAE/ΛEΛE EAVMAKOV (ე. ი. მეფე სავმაკისა) და მონეტებს ბოსფორის სამეფოს მიაწერს. აღსანიშნავია, რომ ძვ. წ. II ს. II ნახევარში კოლხეთში სამეფოს არსებობა და საულაკის რეალურობა სხვა წყაროებით არ დასტურდება. სავმაკი კი ისტ. პიროვნებაა და სწორედ მან ძვ. წ. II ს. დასასრ. ბოსფორში მიიტაცა მცირე ხნით სამეფო ხელისუფლება.

*ლიტ.:* Г а й д у к е в и ч В. Ф., Еще о восстании Савмака, «Вестник древней истории», 1962, № 1; ძ ი ძ ი გ უ რ ი, К дискуссии о восстании Савмака, кр.: Античная история и культура Средиземноморья и Причерноморья, Л., 1968; Г о л е н к о К. В., Еще о монетах, приписываемых Савмаку, «Вестник древней истории», 1963, № 3.

*გ. დუნდუა.*

**საული,** ებრ. შ ა უ ლ ი, ისრაელ-იუდეველთა სამეფოს დამაარსებელი (ძვ. წ. XI ს. ბოლო), ბიბლიის მიხედვით, უბრალო მიწათმოქმედი. როგორც მხედართმთავარმა, თავი გამოიჩინა ამონეველებთან ბრძოლაში ქ. იაბეშის დაცვის დროს. მეფედ აირჩია ისრაელი ტომების კავშირის კრებამ. ს-ს მეფობის დროს ისრაელი ტომები განთავისუფლდნენ ფილისტიმელთა ბატონობისაგან; მაგრამ მათთან ერთ-ერთ ბრძოლაში ს. დამარცხდა და დაიღუპა. ბიბლ. ტრადიციით ს-ს კარის მუსიკოსი იყო ისრაელის სამეფოს მომავალი მეფე დავითი

**სავმაკო,** ს ა ვ მ ა კ ე (ბერძნ. Saumakos), ძვ. წ. 107 აჯანყებულ ბოსფორელ სკვითთა ბელადი (იხ. *სავმაკის აჯანყება*). ზოგიერთი ვერსიით, ს. იყო პერისად V-ის მონა. აჯანყების დროს ს-მა მოკლა იგი. აჯანყების ჩახშობის შემდეგ ს. ტყვედ ჩაიგდეს პონტოს ჯარებმა.

*ლიტ.*: К а з а к е в и ч Э. Л., К полемике о восстании Савмака, «Вопросы древней истории», 1963, т. 1.

**სავმაკოს აჯანყება,** სკვითების აჯანყება ბოსფორის სახელმწიფოში ძვ. წ. 107. ს. ა-მ იმ დროს იფეთქა პანტიკაპეონში, როდესაც მიმდინარეობდა მოლაპარაკება *დიოფანტესთან* ბოსფორის მეფე პერისად V-ის მიერ პონტოს მეფე მითრიდატე VI ევპატორისათვის ხელისუფლების გადაცემის თაობაზე. პერისად V მოკლა სავმაკმა, ხოლო დიოფანტემ გაქცევით უშველა თავს. აჯანყებულებმა ხელთ იგდეს ბოსფორის მთელი ევრ. ნაწილი. ს. ა. წინ აღუდგა პოლიტ. გარიგებას, რ-ის მეშვეობითაც ბოსფორის მონათმფლობელური ზედაფენა ცდილობდა გამოსავალი ეპოვა მწვავე კრიზისიდან, შეენარჩუნებინა კლასობრივი ბატონობა, განემტკიცებინა რეჟიმი და გადაეცა ძალაუფლება მითრიდატე VI-თვის. აჯანყებულთა ბელადი სავმაკი ბოსფორის მმართველი გახდა. მითრიდატე VI-მ ხანგრძლივი მზადების შემდეგ გაგზავნა დიდი დამსჯელი ექსპედიცია. დიოფანტეს მეთაურობით, მათ დაიკავეს ფეოდოსია, პანტიკაპეონი. აჯანყება ჩაახშეს, სავმაკი დაატყვევეს, ხოლო ბოსფორის სახელმწიფო მითრიდატე VI-ის ძალაუფლების ქვეშ მოექცა.

**სავოევოდო** (Wojewodztwo), დიდი ადმ.-ტერ. ერთეული პოლონეთში. ს-ში სახელმწ. ხელისუფლების ადგილ. ორგანოა საეოევოდო სახ. საბჭო, რ-საც ირჩევენ 4 წლის ვადით. 18 წელს მიღწეული მოქალაქეები; აღმასრულებელი და განმკარგულებელი ორგანოა სახ. საბჭოს პრეზიდიუმი.

**სავოიის ალპები** (ფრანგ. Alpes de Savoie), დას. ალპების ჩრდ. ნაწილი, ძირითადად საფრანგეთის ტერიტორიაზე. შედგება რამდენიმე მაღალმთიანი მასივისაგან (*მონბლანი*, ბოფორი, ბელდონი და სხვ.), რ-ებიც უმთავრესად გრანიტების, გნაისებით და კრისტ. ფიქლებითაა აგებული და დაყოფილია მდ. იზერისა და მისი შენაკადების ხეობებით. მთის კალთები 800 *მ* სიმაღლემდე შემოსილია მუხნარითა და წაბლნარით, 1800 *მ*-მდე — შერეული და წიწვოვანი ტყით, 2800 *მ*-მდე — მაღალი მთის მდელოთი, ზევით ნივალური სარტყელია თოვლითა და მყინვარებით.

**სავოიის დინასტია,** სავოიის მმართველთა დინასტია (გრაფებისა — XI ს-იდან 1416-მდე, ჰერცოგებისა — 1416-იდან 1720-მდე) სარდინიის სამეფოსა (1720—1861) და იტალ. გაერთ. სამეფოს მეფეებისა (1861—1946).

**სავოიის საჰერცოგო,** ფეოდალური სახელმწიფო 1416—1720. დედაქალაქი — შამბერი, 1563-იდან — ტურინი. დას-ით ესაზღვრებოდა საფრანგეთს, აღმ-ით იტალ. სახელმწიფოებს. XV ს. შუა წლებიდან საფრ. ექსპანსიის ობიექტი გახდა. XVI—XVIII სს-ში ჰაბსბურგებსა და საფრანგეთს შორის იტალიისათვის ბრძოლის დროს ააოხრეს. ესპანეთის მემკვიდრეობისათვის ომის (1701—14) დროს (იხ. *ესპანური მემკვიდრეობა*) ჯერ საფრ. მოკავშირე იყო, ხოლო 1703-იდან „საღვთო რომის იმპერიას" მიემხრო. უტრეხტის ზავით 1713 სავოიის ჰერცოგმა ვიტორიო ამადეო II-მ მიიღო მონფერატო, მილანის საჰერცოგოს ნაწილი და სიცილია (სიცილიის მეფის ტიტულიც). 1720 ლონდონის საზავო ხელშეკრულებით 1718 დაკარგული სიცილიის ნაცვლად მიიღო სარდინია.

**სავოლდო** (Savoldo) ჯოვანი ჯიროლამო (დაახლ. 1480, ბრეშა,—1548-ის შემდეგ, იქვე), იტალიელი ფერმწერი. *ბრეშის სკოლის* წარმომადგენელი. როგორც მხატვარი, ჩამოყალიბდა ჯორჯონესა და ტიციანის გავლენით. ს. ქმნიდა რელიგ. კომპოზიციებს („მწყემსების თაყვანისცემა", იხ. ქსე, ტ. 2, გვ. 518). ს-ს სურათები გამოირჩევა კომპოზიციის სისადავითა და ხასიათების ინტიმურობით.

**სავონა** (Savona), ქალაქი და ნავსადგური ჩრდ. იტალიაში, გენუის ყურის (ლიგურიის ზღვა) ნაპირზე, ლიგურიის ოლქში. სავონის პროვ. ადმ. ცენტრი. 80 ათ. მცხ. (1976). მეტალურგია, მანქანათმშ. და ელექტროტექნიკა, ქიმ. მრეწვ., საშენ მასალათა წარმოება.

**სავონაროლა** (Savonarola) ჯიროლამო (21. IX. 1452, ფერარა, — 23. V. 1498, ფლორენცია), ფლორენციის რელიგიურ-პოლიტიკური მოღვაწე, პოეტი. ჰუმანისტური აღზრდა მიიღო თავისი პაპის, ცნობილი ექიმისა და მეცნიერის ოჯახში. 1475 შინიდან გაიქცა და ბოლონიის დომინიკელთა ორდენის ბერად აღიკვეცა. 1491-იდან სან-მარკოს მონასტრის პრიორი იყო ფლორენციაში. აღადგინა მონასტრის მკაცრი წესდება. ს-ს ქადაგებანი მიმართული იყო მედიჩების ტირანიის წინააღმდეგ. ამხელდა ფლორენციაში გაბატონებულ სოც. უსამართლობას, კიცხავდა ჰუმანისტური კულტურის საერო ხასიათს, თავს ესხმოდა რომის პაპის პოლიტიკასა და ცხოვრების წესს, მოითხოვდა კათოლ. ეკლესიის ღრმა რეფორმას და მოციქულთა იდეალებთან დაბრუნებას. მედიჩების ტირანიის დამხობის (1494) შემდეგ ხელი შეუწყო ფლორენციაში რესპუბლიკის დაარსებას. პაპმა ალექსანდრე VI-მ აუკრძალა ქადაგება და 1497 ეკლესიიდან განკვეთა. საპასუხოდ ს-მ მოითხოვა საეკლ. კრების მოწვევა პაპის ტახტიდან ჩამოსაგდებად. ფლორენციის სენიორიის შეეშინდა რომთან განხეთქილებისა, ს. დააპატიმრა და რელიგ.-პოლიტ. ხასიათის ბრალდება წაუყენა. იგი ჩამოახრჩვეს, ხოლო გვამი დაწვეს. ს. რელიგ. ქადაგებათა ავტორია, ლექსებსაც წერდა (ზოგიერთს საკარნავალო სიმღერის ფორმა ჰქონდა). ს-ს ქადაგებები შემდგომში რეფორმაციის მომხრეებმა გამოიყენეს. თ. მანმა ს-ს მიუძღვნა პიესა „ფიორენცა".

*თხზ.*: Poesie, a cura di M. Martelli, Roma, [1968].

*ლიტ.*: В и л л а р и П., Джироламо Савонарола и его время, пер. с итал., т. 1—2, [СПб.], 1913; F e r r a r a M., Bibliografia savonaroliana, Firenze, 1958.

**სავრასოვი** ალექსი კონდრატის ძე [12 (24). V. 1830, მოსკოვი, — 26. IX (8. X). 1897, იქვე], რუსი ფერმწერი, პეიზაჟისტი. სწავლობდა მოსკ. ფერწერის, ძერწვისა და ხუროთმოძღვრების სასწავლებელში (1844 — 54); 1857—82 იქვე ხელმძღვანელობდა პეიზაჟის კლასს. „*პერედვიჟნიკების*" ამხანაგობის წევრ-დამაარსებელი. ს-ის ადრინდ. ნამუშევრების უმეტესობა რომანტ. ეფექტების სიუხვით ხასიათდება („კრემლის ხედი ავდრიან დღეს", 1851, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). 1850—60-იან წლებიდან ცდილობდა ნახატებში მიეღწია ფერთა მთლიანობისათვის, გაეძლიერებინა შუქ-ჩრდილის ემოციური ზემოქმედება („ჭილყვავები მოფრინდნენ", 1871, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). ლირ. უშუალობით გამოირჩევა ს-ის პლენერული ხასიათის ნამუშევრები („შარაგზა", 1873; „ეზო", 1870, ორივე ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი). ს. რუს. პეიზაჟის ლირ. მიმართულების თვალსაჩინო წარმომადგენელია. მისმა შემოქმედებამ დიდი გავლენა მოახდინა რუს პეიზაჟისტთა შემოქმედებაზე.

*ლიტ.*: Н о в о у с п е н с к и й Н., Алексей Кондратьевич Саврасов. 1830—1897, Л.—М., 1967.

**სავრომატები,** იხ. *სარმატები*.



მ. ს ა ვ ი ც კ ი. „ვიტებსკის მიმკარი" (ციკლიდან „გმირული ბელორუსია"). 1967. ბელორუსიის სსრ სამხატვრო მუზეუმი. მინსკი.

**სავსემთვარეობა,** *მთვარის ფაზა*, როდესაც მთვარე დედამიწის ირგვლივ გარემოქცევისას ჩვენგან მზის საწინააღმდეგო მხარესაა მოქცეული და სრული ბადროს სახით მოჩანს.



ა. ს ა ვ რ ა ს ო ვ ი. „ჭილყვავები მოფრინდნენ". 1871. ტრეტიაკოვის გალერეა. მოსკოვი.

**სავჩენკო** იგორ ანდრიას ძე [28. IX (11. X). 1906, ვინიცა, — 14. XII. 1950, მოსკოვი], საბჭ. კინორეჟისორი. რსფსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1944). სკკპ წევრი 1944-იდან. 1932 დადგა სააგიტაციო ფილმი „უხელო ხალხი", 1934 — ერთ-ერთი პირველი მუს. კინოკომედია „გარმონი" (ა. ჟაროვის პოემის მიხედვით). საბჭ. კინოხელოვნ. ერთ-ერთი საუკეთესო ფილმია სახ. გმირული კინოდრამა „ბოგდან ხმელნიცკი" (1941). II მსოფლიო ომის (1941—45) მოვლენებია ასახული ფილმებში: „პარტიზანები უკრაინის სტეპებში" (1943), „ივანე ნიკულინი — რუსი მეზღვაური" (1945), „მესამე დარტყმა" („სამხრეთის კვანძი", 1948). 1947 დადგა მუს. კომედია „ძველი ვოდევილი". ს-ს ბოლო ფილმი „ტარას შევჩენკო" (1951) დაამთავრეს მისმა მოწაფეებმა. პედ. მოღვაწეობას ეწეოდა კინემატოგრაფიის სახელმწ. საკავშ. ინ-ტში. სახელმწ. პრემია (1942, 1949, 1952 — გარდაცვალების შემდეგ), დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: З а к М., П а р ф е н о в Л., Я к у б о в и ч-Я с н ы й О., Игорь Савченко, М., 1959.

**საზავო ხელშეკრულება,** *საერთაშორისო ხელშეკრულების* სახე, რ-ითაც წყდება ომი.

**საზამთრა,** მთა ეგრისის ქედზე, მდ. ჯონოულის (ცხენისწყლის მარჯვ. შენაკადი) სათავეში. სიმაღლე 2915 *მ*. აგებულია შუაიურული პორფირიტული წყებით. შემოსილია ალპ. მდელოებით. *გ. ჩანგაშვილი.*

**საზამთრი,** ფუტკრის ოჯახის გამოსაზამთრებლად აშენებული საგანგებო შენობა. ოჯახის ნორმალურად გამოსაზამთრებლად ს-ში ტემპ-რა უნდა იყოს −4°C-იდან +4°C, ხოლო ტენიანობა — 80—85%. საჭიროა ს-ის კარგი ვენტილაცია და მღრღნელებისაგან დაცვა. ადგილმდებარეობისა და ნიადაგის თავისებურებათა მიხედვით ს. შეიძლება იყოს 3 ტიპისა: მიწისქვეშა, ნახევრად მიწისქვეშა და მიწისზედა. საქართველოში ფუტკრისათვის ს. შენობები საჭირო არ არის. *ა. ხიდეშელი.*

**საზამთრო** (Citrullus), ერთ- ან მრავალწლოვანი მცენარის გვარი გოგროვანთა



კადრი ფილმიდან „ტარას შევჩენკო". 1951. რეჟისორი ი. ს ა ვ ჩ ე ნ კ ო.

### სავოიის დინასტია

სარდინიის სამეფოს მეფეები

- ვიტორიო ამადეო II (1722—30)
- კარლო ემანუელ III (1730—73)
- ვიტორიო ამადეო III (1773—96)
- კარლო ემანუელ IV (1796—1802)
- ვიტორიო ემანუელ I (1802—21)
- კარლო ფელიქს (1821—31)
- კარლო ალბერტო (1831—49)
- ვიტორიო ემანუელ II (1849—62), 1861-იდან გაერთ. იტალ. მეფე

იტალიის მეფეები

- ვიტორიო ემანუელ II (1861—78)
- უმბერტო I (1878—1900)
- ვიტორიო ემანუელ III (1900-იდან 1946 წ. 9 მაისამდე)
- უმბერტო II (1946 წ. 9 მაისიდან—13 მაისამდე; 1944 წ. 5 ივნ.-იდან 1946 წ. 9 მაისამდე — მეფის ნაცვალი).



1



2

სასუფრე საზამთრო: 1— გაჭრილი ნაყოფი; 2—ღეროს ნაწილი ფოთლებითა და ყვავილებით.

ოჯახისა. ნაყოფი გოგრულაა, სფეროსებრი, ოვალური ან ცილინდრული; შეფერილობა—თეთრიდან მუქ მწვანემდე. კანი შეიძლება მოხატული იყოს ბადისებრი ვარაყით ან ზოლებით, ლაქებით და სხვ. რბილობი ვარდისფერი, წითელი, ჟოლოსფერი, იშვიათად თეთრი ან ყვითელია. ცნობილია ს-ს 3 სახეობა: ველური (C. colocynthis), სასუფრე (C. vulgaris) და საკვები (C. colocynthoides). ს. სითბოს მოყვარულია, ნიადაგის მიმართ ნაკლებმომთხოვნი. სამშობლოა სამხრ. აფრიკა. ფართოდაა გავრცელებული სასუფრე ს., რ-იც იწონის 0,6—16 *კგ*-მდე, შეიცავს 11%-მდე შაქარს, ვიტამინებს და სხვ. იყენებენ ნედლად დამწნილებულს (პატარებს), ამზადებენ თაფლს, ცუკატს და სხვ. საშ. მოსავლიანობა 150—200 *ც/ჰა*, საკვები ს-ისა — 250—300 *ც/ჰა*. ცხოველი ჭამს ნედლად და დასილოსებულს. სასუფრე ს-ს გავრცელებული ჯიშებია: „პობედიტელ-395“, „სტოქსა-647/649“ და სხვ., საკვები ს-ისა — „დისხიმი“, „ბროდსკი 37—42“ და სხვ. საქართველოში გავრცელებულია ადგილ. ჯიშები: მუხიანის, კახური, შავი, სოხუმის და სხვ. *გ. კვაჭაძე.*

**საზანდარი** (სპარს. საზანდე — მუსიკოსი), 1. ხალხურ საკრავთა ანსამბლი აზერბაიჯანში, სომხეთსა და საქართველოში, აგრეთვე ირანსა და სხვა აღმ. ქვეყნებში. შედგება თარისაგან, ქამანჩისა და დოლისაგან (დოლზე დამკვრელი ამასთანავე მომღერალიცაა — ხანენდე). 2. ს. საზის დამკვრელსაც ჰქვია. „საქართველოს მეფის საზანდარი ვარ“ (საიათნოვა).

**საზანდარიანი** ტათევიკ ტიგრანის ასული [დ. 20. VIII (2. IX). 1916, სოფ. ხნძორესკი, ახლანდ. სომხ. სსრ, გორისის რ-ნი], სომეხი საბჭ. მომღერალი (მეცოსოპრანო). სსრკ სახ. არტისტი (1956). სკკპ წევრი 1949-იდან. 1937-იდან ა. სპენდიარიანის სახ. ოპერისა და ბალეტის სახელმწ. თეატრის სოლისტი (ერევანი). პარტიები: ალმასტი (სპენდიარიანის „ალმასტი“), ფარანძემი (ჩუხაჯიანის „არშაკ II“), თამარი (ტიგრანიანის „დავიდ-ბეგი“), ნაზელი (სტეპანიანის „გმირი ქალი“; სსრკ სახელმწ. პრემია, 1951), ანა (არუთინიანის „საიათნოვა“ ), ლიუბაშა (რიმსკი-კორსაკოვის „მეფის საცოლე“), კონჩაკოვნა (ბოროდინის „თავადი იგორი“), ამნერისი (ვერდის „აიდა“), დალილა (სენ-სანსის „სამსონ და დალილა“). 1961-იდან ერევნის კონსერვ. პედაგოგი (1970-იდან პროფესორი). სსრკ V მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

ტ. საზანდარიანი.

**საზანო,** სოფელი თერჯოლის რ-ნში, მდ. ძუსის (ჩოლაბურის მდგენელი) ხეობაში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., დელტასუბანი, მუჯირეთი, სკანდე, შიმშილაქედი, ჩიხორი). ზ. დ. 320 *მ*, თერჯოლიდან 14 *კმ*. 26 კომისრის სახ. კოლ-ბა და კოლ-ბა „წითელი ოქტომბერი“ (მევენახეობა), ღვინის ქ-ნა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაგა, ბ-კა, კლუბი, ამბულ., აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**საზაო,** იხ. *საპირო.*

**საზარდულის ლიმფოგრანულომატოზი,** მეოთხე ვენერული დაავადება, ნიკოლა-ფავრის დაავადება (ფრანგი ექიმების ჟ. ნიკოლას — I. Nicolas და მ. ფავრის — M. Favre სახელების მიხედვით, რ-ებმაც 1913 აღწერეს ეს დაავადება), ტროპიკული ბუბონი, ვენერული ლიმფოპათია, ქრონიკული ინფექციური დაავადება, რ-იც სქესობრივი გზით ვრცელდება. უმეტესად გვხვდება ცხელ ქვეყნებში. იწვევს ფილტრში გამავალი ლიმფოტროპული ვირუსი. ინკუბაციური პერიოდის (10—25 დღ-ღ) შემდეგ ვირუსის შეჭრის ადგილზე წარმოიქმნება კვანძი, ბუშტუკი ან კანის ზედაპირული დეფექტი (ეროზია), რ-იც რამდენიმე დღის შემდეგ ქრება. 5—30 დღე-ღამის შემდეგ ჩვეულებრივ ვლინდება დაავადების მეორეული პერიოდი, რ-ის დროსაც ლიმფური კვანძები (უმეტესად საზარდულის) დიდდება, მკვრივდება, ერთმანეთს შეეზრდება და წარმოიქმნება უსწორმასწორო მტკივნეული სიმსივნე; მატულობს სხეულის ტემპ-რა, ავადმყოფს აწუხებს თავისა და სახსრების ტკივილი, უგუნებობა; ლიმფური კვანძების ზემოთ კანი თხელდება, ჩნდება ფისტულები, საიდანაც გამოდის სქელი ჩირქი. ლიმფური კვანძები თანდათანობით პატარავდება და ფისტულების ადგილას ჩნდება ნაწიბურები. მაგრამ პროცესში ჩაერთვება ახლოს მდებარე ლიმფური კვანძები და წარმოიქმნება ახალ-ახალი ფისტულები. მეორეული პერიოდი 2—3 თვიდან რამდენიმე წლამდე გრძელდება. ზოგჯერ ნაწიბურების განვითარება აფერხებს ქვემო კიდურებში ლიმფის მიმოქცევას და იწვევს სპილოვნობას. საზარდულის ლიმფური კვანძების დაზიანების შედეგად ირღვევა ლიმფის მოძრაობა სასქესო ორგანოებში, უკანა გასავლის მიდამოში; შეიძლება განვითარდეს აბსცესი, წყლული, სწორი ნაწლავის რგოლისებრი შევიწროება, რასაც ნაწლავთა გაუვალობა მოსდევს (ე. წ. ანორექტული სინდრომი).

მკურნალობა: ანტიბიოტიკები, სულფანილამიდური პრეპარატები; ანორექტული ფორმის დროს — ქირურგ. ჩარევა.

**საზარდულის მილი,** ირიბი, 5 *სმ* სიგრძის მილი მუცლისქვემო ნაწილში, აქვს შესავალი (ღრმა რგოლი), გამოსავალი (ზედაპირული რგოლი) და 4 კედელი: წინა კედელს შეადგენს მუცლის ირიბი გარეთა კუნთის მყესი და ფეხთაშუა ძაფები, ქვედას — საზარდულის იოგის ღარი, უკანა კედელს — განივი ფასცია და პერიტონეუმი, ხოლო ზედა კედელს— მუცლის ირიბი შიგნითა და განივი კუნთების ბოჭკოები. მამაკაცის ს. მ-ში გაივლის სათესლე ბაგირაკი, ქალისაში — საშვილოსნოს მრგვალი იოგი. *ვ. აბაშიძე.*

**საზედამხედველო წარმოება,** კანონიერ ძალაში შესული განაჩენის, გადაწყვეტილების, განჩინების ან დადგენილების გადასინჯვა ზემდგომი სასამართლოს მიერ. ზედამხედველობის წესით გაპროტესტების უფლება აქვთ სსრკ გენ. პროკურორს, სსრკ უმაღლესი სასამართლოს თავ-რეს და მათ მოადგილეებს, მოკავშირე რესპ. პროკურორს, მოკავშირე რესპ. უმაღლესი სასამართლოს თავ-რეს და მათ მოადგილეებს, ავტონ. რესპ. პროკურორს და სხვა საამისოდ უფლებამოსილ პირებს (საქ. სსრ სისხლის სამართლის საპროცესო კოდექსი, მ. 382). ზედამხედველობის წესით საქმის გადასინჯვისათვის ვადა არ არის განსაზღვრული. ერთი წლის ვადაა დაწესებული მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ საქმის გადასინჯვა ხდება მსჯავრდებულის მდგომარეობის გაუარესების მიზნით ან თუ პროტესტი ეხება გამამართლებელ განაჩენს, ანდა ისეთ სასამართლო აქტს, რ-ითაც საქმის წარმოება შეწყვეტილია.

პროტესტებს საზედამხედველო წესით პროკურორის მონაწილეობით იხილავენ თავიანთი კომპეტენციის შესაბამისად სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების უმაღლესი სასამართლოების კოლეგიები, პლენუმები, პრეზიდიუმები და აგრეთვე საამისოდ უფლებამოსილი სხვა სათანადო სასამართლო ორგანოები (საქ. სსრ-ში საქმეებს ზედამხედველობის წესით პლენუმი არ განიხილავს).

საქმის საზედამხედველო განხილვის შედეგად სასამართლოს შეუძლია არ დააკმაყოფილოს პროტესტი, გააუქმოს განაჩენი, გადაწყვეტილება და ყველა შემდგომი სასამართლოს განჩინება და დადგენილება, შეწყვიტოს საქმე წარმოებით, დააბრუნოს საქმე დამატებითი გამოძიების ჩასატარებლად ან. სამსჯავრო ან საკასაცო განხილვისათვის, აგრეთვე შეიტანოს ცვლილებები განაჩენში, გადაწყვეტილებაში, დადგენილებაში, ან განჩინებაში — მხოლოდ ქვემდგომი სასამართლოს მიერ დანიშნული სასჯელი შემსუბუქდება. იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ. მმ. 383—393; სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., მმ. 331—345. *ა. ფაღიაშვილი*

**საზეინკლო დაჩნევა,** ნამზადზე იმ წერტილებისა და ხაზების მონიშვნა, რ-ებიც განსაზღვრავენ მექანიკურად დასამუშავებელი ზედაპირის კონტურებს; ს. დ-ს მიმართავენ აგრეთვე ჩარხზე დამაგრებულის ნამზადის შესამოწმებელი ღერძული და დამატებითი ხაზებისა და ცენტრ. ნიშნების მოსანიშნავად; ს. დ. მექან. საამქროებში მოსამზადებელი ოპერაციაა, იყენებენ ერთეულ და წვრილსერიულ წარმოებაში. საიარაღო საამქროში ზუსტი სუხისმგებლო დეტალების ს. დ. ხორციელდება კოორდინატულ შიგსაჩარხ ჩარხებზე.

**საზეინკლო საამწყობო იარაღები,** იყენებენ მანქანების კვანძური და საერთო აწყობის დროს მათი ელემენტების შესაერთებლად და ურთიერთმოსარგებად. მანქანების ელემენტების შესაერთებლად იყენებენ ხელისა და მექანიზებულ ს. ს. ი-ს. პირველს განეკუთვნება სტანდარტული და სპეც. იარაღები ხრახნულ შეერთებათა ასაწყობად (ქანჩის გასაღები, სახრახნისი), ჩვეულებრივი და რბილი (პროტექტორიანი) ჩაქუჩები და სარგულები დეტალების ჩასაწნეხად, შემომჭიმები და ჭერები სამოქლონო სამუშაოებისათვის, სავალცავი იარაღები, სხვადასხვა იარაღი გაჭრილი და დრეკადი რგოლებისა და საყელურების დასაყენებლად. მექანიზებულ ს. ს. ი-ია: პნევმ. და ელექტრული კუთხვილჩასახრახნი ხელის მანქანები (ქანჩსაჭანჭიკ- და სარჭსახრახნები), პნევმ. და ელექტროჩაქუჩები, გადასატანი კავეები ჩასაწნეხად და დასამოქლონებლად, ამძრავიანი სავალცავი, აგრეთვე სპეც. მექანიზებული მოწყობილობები დრეკადი დეტალების დასაყენებლად. მექანიზებული იარაღის გამოყენების შედეგად 10—20-ჯერ იზრდება ამწყობთა შრომის ნაყოფიერება ხელის ასაწყობი იარაღის გამოყენებასთან შედარებით. მექანიზებულ იარაღს ძირითად იყენებენ მასობრივ და მსხვილსერიულ წარმოებაში.

მოსარგებ სამუშაოთა შესასრულებლად ერთეულ და წვრილსერიულ წარმოებაში (შემოქლიბვა, ხიწვის მოხსნა, შაბვრა, საპოხი მასწვილების ღარის ამოჩეხვა, ნახვრეტების ბურღვა და სხვ.) იყენებენ ხელის სტანდ. იარაღებს (ქლიბებს, შაბერებს, ღოჯებს, ბურღებს, და სხვ.), აგრეთვე ზოგიერთ სპეც. იარაღს (მისახეხელებს, სარგულებს, შაბლონებს). მოსარგებ სამუშაოთა შრომატევადობის შესამცირებლად იყენებენ მექანიზაციის საშუალებებს (ხელის პნევმ. ან ელექტრო საბურღი მანქანები, შემომქლიბავი და საშაბრავი მანქანები, პნევმ. ჩაქუჩები და სხვ.), აგრეთვე ცვლიან მექან. დამუშავების სახეობას (ქლიბვის ნაცვლად ხეხვა, შაბვრის ნაცვლად ნახვრეტის წმინდად შიგჩარხვა და სხვ.). აწყობის დროს სრული ურთიერთშენაცვლებადობის პრინციპის გამოყენებისას შესაძლებელია მოსარგებ სამუშაოთა გამორიცხვა.

*ლიტ.:* Новиков М. Т., Основы технологии сборки машин и механизмов, 4 изд., М., 1969. *გ. ჩხეიძე*

**საზეინკლო სამუშაოები,** უმთავრესად ლითონის ნამზადებისა და ნაკეთობების დამუშავება, რ-იც ხორციელდება ხელის, *საზეინკლო საამწყობო იარაღებისა* და საჩარხო მოწყობილობის გამოყენებით. ს-ს განეკუთვნება მონიშვნა, ჭრა, მოქლიბვა, კუთხვილის მოჭრა, ღუნვა, სწორება, *მილესვა*, ბურღვა, *გაფართოება*, *მოქლონვა*, *ხჩილვა* და სხვ. ს. ს-ს უმთავრესად ასრულებენ საზეინკლო საამქროებში და საწარმოებში მანქანების აწყობის დროს, აგრეთვე სარემონტო საწარმოებში.

ის და მა მა ·მათი კვანძების რემონტის,
ა და რეგულ რეგულირების დროს, ზოგჯერ
 მუშაობობაობის ადგილზე.

**ᲗᲘ,** სოფ სო. სოფელი სამხრ. ოსეთის ავ
-ნში (ხვ( (ხ( (ხვწის სოფსაბჭო), მდ. დი-
ვის მარცარ(მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1200 მ.
 10 კმ, კმ, კმ), ცხინვალიდან (უახლო-
ნიგზის სს ს ის სადგ.) 32 კმ. ჯავის მე-
ეობის სა სს ს·ავშ. მეურნეობა. რვაწლ.
სოფ. ქვეშქვე ქვემო ხვწეში (8 კმ).

**ᲢᲝ ᲐᲠᲢᲘᲚᲔᲠᲘᲐ,** საჰაერო მიზ-
თვითმფრმფრმფრინავების, შვეულმფრენე-
 სხვ. საფ საფ საფრენი აპარატების) გასანა-
ლად გა გა გათვალისწინებული არტი-
 სახეობაობაობა. გამოიყენება ქვეყნის
 ობიექტიექტიექტების, ჯარების, სამხ.-
 ბაზებისაბისა და ხომალდების მტრის
 დარტყმტყმტყმისაგან დასაცავად, აგრე-
რის სახმელხმელხმელეთო მიზნების გასანად-
ად. ს. ა. ა. ა. ორგანიზაციულად შედის
ინალო თ თ თავდაცვის ჯარებში, სახ-
 ჯარებსაებსებისა და სამხ.-საზღვ. ფლოტ-
5 რუსმა მასმასმა კონსტრუქტორებმა პირ-
 შექმნეს ნესნეს 76 მმ საზენიტო ზარბა-
0-იან წლ წლ წლებში არმიებში შეიქმნა
(20—60 მ მ 60 მმ), საშ. (60—100 მმ),
 ზოგ ქვე ქვ ქვეყანაში — მსხვილი (100
ეტი) კალკალკალიბრის ს. ა. ს. ა-ის მოქ-
 ეფექტუქტუქტურობა გაიზარდა რადიო-
კიო სადგუსადგუსადგურების შექმნის შემდეგ.
54 სსრ კრკრკ შეიარაღებული ძალები
 ცეცხცეცხცხლის მართვის უახლესი
ების მქ მქ მქონე 57, 100 და 130 მმ
ო საარტარტარტ. კომპლექსებით. ბევრი
შეიარაღებლებულებულია თვითმავალ-მსხ-
მრავალლლლლლულიანი სწრაფსასროლი
ო დანადგაანადგარებით. აშშ-ში ასეთი
რებისა და და მსუბუქი საარტ. კომპ-
ისაგან ქმ ქ ქმნიან შერეულ საზენიტო
ონებს, რ. რ. რ-ებიც წარმატებით მოქ-
 დაბლამფრენი ჩქარეული მიზნე-
აღმდეგ.ეგეგეგ.

**ᲢᲝ ᲖᲐᲠᲑᲐᲖᲐᲜᲘ,** საჰაერო მიზ-
გასანადგუდგუდგურებლად გათვალისწინე-
საარტილერიო ქვემეხი (მცირე —
მმ, საშუაშუაშუალო — 60—100 მმ, მსხვი-
ბრისა -სა -სა — 100 მმ-ზე მეტი, ავტო-
, ნახევრავრავრად ავტომატური). პირვე-
ჩნდა I მ I მ I მსოფლიო ომის (1914—18)
გერმანიაშიაშიაში, საფრანგეთსა და იტა-
ცნობილიილიილია მოძრავი ს. ზ. (საბუქ-
 საავტოტოტომობილო), უფრო იშვია-
სტაციონაონაონარული. II მსოფლიო
939—45) 45) 45) შემდეგ ს. ზ. ვითარდებო-
ვის კალიალიალიბრისა და საწყისი სიჩქა-
ილის სის სი სიჩქარისა და სიზუსტის ძრა-
ს გადიდებიდებიდების ნიშნით. ს. ზ-ის
(მსხვრევრევრევადი, მსხვრევად-ფუგასუ-
ოლის სიმ სიმ სიმაღლე აღწევდა 15—20 კმ.
ს სიჩქარქარქარე — 12—25 გასროლა წუთ-
-იანი წლ წლ წლებიდან, საზენიტო რაკე-
კომპლექსექსექსების შექმნის შემდეგ, საშ.
ვილი კალ კალ კალიბრის ს. ზ-მა მნიშვნე-
 დაკარგა.გა.გა. თანამედროვე შეიარაღე-
ძალები ა ა აღჭურვილია მცირე კალი-
. ზ-ებიებიებით. ამ დანადგარის ერთი
წუთში ი ი 1000-მდე გასროლას ასწ-

**ᲘᲢᲝ Რ Რ ᲠᲐᲙᲔᲢᲣᲚᲘ ᲙᲝᲛᲞᲚᲔᲥᲡᲘ,**
ტო რაკეტკეტკეტით საჰაერო მიზნების გა-
რების ამ ამ ამოცანათა ავტონომიურად
ლების უზ უზ უზრუნველმყოფი, ფუნქციო-
ად შეკავკავკავშირებული საბრძოლო და
აშუალებებებების ერთობლიობა. ს.რ.კ.
ა გამომმომომუშავებელი და მიზანჩვენების
ებისაგან.კან.კან, ერთი ან რამდენიმე მარ-
 საზენიტინიტიტო რაკეტისა და რაკეტების
ები დანადგანადგანადგარებისაგან. გაჩნდა II
ოი ომისმისმის (1939—45) დასასრულს.
ანი წლებლებიდან ს.რ.კ-ით შეიარაღ-
 სსრ კ-ის.-ის, აშშ-ის და სხვა ქვეყნების
ა; 70-იანიანიანი წლებიდან ს. რ. კ. იქცა
ფსნალო (ო ო თავდაცვის მაღალეფექტურ
ებად. შ. შ. შორსმოქმედი ს.რ.კ-ის რა-
 ფრენის სის სიშორეა 100 და მეტი კმ,
ილო სიმაღლე 30 კმ-მდე. საშ. მან-
ძილზე მოქმედისა 20—100 კმ, სიმაღლე — 23 კმ-მდე, მცირე მანძილზე მოქმედისა — 10—20 კმ საბრძოლო სიმაღლე 10 კმ-მდე; ახლო მანძილზე მოქმედისა 10 კმ-მდე, საბრძოლო სიმაღლე 15—6000 მ.

**ᲡᲐᲖᲔᲜᲘᲢᲝ ᲠᲐᲙᲔᲢᲣᲚᲘ ᲯᲐᲠᲘ,** საზენიტო რაკეტული იარაღით აღჭურვილი, მნიშვნელოვანი ადმინისტრაციულ-პოლიტიკური ცენტრების, სამრეწველო-ეკონომიკური რ-ნების, შეიარაღებულ ძალების დაჯგუფებათა და სხვ. ობიექტების ჰაერსაწინაღო თავდაცვისათვის გათვალისწინებული ჯარი. სსრკ-ის ჰაერსაწინაღო თავდაცვის ჯარის ძირითადი გვარეობა. საზენიტო რაკეტული ნაწილები ორგანიზაციულად შედიან აგრეთვე სახმელეთო ჯარებში, ხოლო ქვედანაყოფები — სამხ.-საზღვ. ფლოტში. ს. რ. ჯ. შეიარაღებულია შორსმოქმედი, საშ. და მცირე მანძილის საზენიტო რაკეტული კომპლექსებით, რ-თაც შეუძლიათ დამოუკიდებლად და სხვა გვარეობის ჯარებთან ერთად ეფექტურად გაანადგურონ სხვადასხვა სიმაღლეებსა და სიჩქარით მფრენი მტრის თვითმფრინავები, შვეულმფრენები, ავტომ. მოდრეიფე აეროსტატები.

**ᲡᲐᲖᲔᲜᲘᲢᲝ ᲡᲐᲐᲠᲢᲘᲚᲔᲠᲘᲝ ᲙᲝᲛᲞᲚᲔᲥᲡᲘ,** საარტილერიო ცეცხლის საჰაერო მიზნების გასანადგურებელი საზენიტო ზარბაზნებისა (ერთისა ან რამდენიმესი) და სხვადასხვაგვარ ტექნიკურ საშუალებათა (საზენიტო ზარბაზნების და სამიზნებელი რადიოსალოკაციო სადგური, საზენიტო არტილ. ცეცხლის სამართავი ხელსაწყო, სინქრონული გადაცემისა და სამეთვალყურეო სისტემები, ელექტროსაკვები სადგური და საბრძოლო მასალა) ერთობლიობა. ს.ს.კ. გაჩნდა II მსოფლიო ომის (1939—45) პერიოდში (აშშ, გერმანია), საბჭ. არმიაში — 1931. II მსოფლიო ომის დროს საბჭ. არმიის ს. ს. კ. უცხოეთის ს. ს. კ-ს-არ ჩამოუვარდებოდა. დიდი სამამულო ომის (1941—45) შემდეგ საბჭ. არმია შეიარაღდა მაღალეფექტური 57-, 100- და 130-მმ ს. ს. კ-ით.

**ᲡᲐᲖᲘ,** აღმოსავლური სიმებიანი საკრავი. აქვს გრძელყელიანი მსხლისებური კორპუსი, 2 სამმაგი და 1 ორმაგი სიმი. წყობა კვარტო-კვინტური. არსებობს დიდი (საერთო სიგრძე 1200—1500 მმ), საშუალო (800—1000 მმ) და პატარა (500 — 700 მმ) ს-ები. უკრავენ პლექტრით. გავრცელებულია აზერბაიჯანში, დაღესტანში (საზი), სომხეთში; საზღვარგარეთ—ირანში, ავღანეთში და აღმოსავლეთის ქვეყნებში.

**ᲡᲐᲖᲝᲒᲐᲓᲝᲔᲑᲐ,** ფართო მნიშვნელობით— ადამიანთა თანაცხოვრებისა და მოღვაწეობის ისტორიულად ჩამოყალიბებული ფორმების ერთობლიობა. ვიწრო მნიშვნელობით — სოც. სისტემის კონკრეტულ-ისტ. ტიპი (იგივე საზ.-ეკონ. ფორმაცია) ან მისი შესატყვისი სოც. ორგანიზაციის სპეციფ. სისტემა (მაგ., „თანამედროვე ინგლისის საზოგადოება“). *იხ. ისტორიული მატერიალიზმი, საზოგადოებრივ-ეკონომიკური ფორმაცია, სოციოლოგია.*

**ᲡᲐᲖᲝᲒᲐᲓᲝᲔᲑᲘᲡ ᲔᲙᲝᲜᲝᲛᲘᲙᲣᲠᲘ ᲡᲢᲠᲣᲥ-ᲢᲣᲠᲐ,** *იხ. წარმოების წესი.*

**ᲡᲐᲖᲝᲒᲐᲓᲝᲔᲑᲘᲡ ᲙᲣᲜᲫᲣᲚᲔᲑᲘ** (Îles de la Société), ა მ ხ ა ნ ა გ ო ბ ი ს კ უ ნ ძ უ ლ ე ბ ი, არქიპელაგი წყნარი ოკეანის სამხრ. ნაწილში, პოლინეზიაში. ეკუთვნის საფრანგეთს. ფართ. 1,6 ათ. $км^2$. ადმ. ცენტრი — ქ. პაპეეტე. შედგება ქარპირა და ქარზურგა კ-ებისაგან. უდიდესია კ. ტაიტი. კ-ების უმრავლესობა ვულკ. წარმოშობისაა. სიმაღლე 2241 მ-მდე (კ. ტაიტიზე). ჰავა ტროპიკულია, ზღვისა. საშ. თვიური ტემპ-რები 20—26°C. ნალექები 1500—2500 მმ წელიწადში. ნოტიო ტროპ. ტყეები. ქოქოსის პალმის, ბანანის, ციტრუსების, ყავის, შაქრის ლერწმის, ბამბის პლანტაციები. მარგალიტისა და სადაფის ნიჟარის შეგროვება. თევზჭერა. აღმოაჩინა ინგლ. ს. უოლისმა 1767. სახელი ეწოდა ლონდ. *სამეფო საზოგადოების* პატივსაცემად.

**ᲡᲐᲖᲝᲒᲐᲓᲝᲔᲑᲘᲡ ᲛᲐᲠᲗᲕᲘᲡ ᲝᲠᲒᲐᲜᲘᲖᲐ-ᲪᲘᲐ,** საზოგადოების მთლიანი ცხოვრებისა და მისი ავტონომიური ურთიერთობების (ტექ., ეკონ., სოც.-კლასობრივი, სამართ., ზნეობრივი და სხვ.) მარეგულირებელი ორგანოების ერთობლიობა, რაც მეტ-ნაკლებად უზრუნველყოფს საზოგადოების ცხოვრების ორგანიზებულ წარმართვას. ს. მ. ო-ის ფუნქციონირების დამახასიათებელი ნიშანია სოც. პროცესებზე შეგნებული ზემოქმედება, რაც კაცობრიობის ისტ. განვითარების მანძილზე ხორციელდება სხვადასხვა ორგანოს მიერ, სხვადასხვა მასშტაბითა და დოზით. აღნიშნული ზემოქმედების პროცესში დომინირებს ცალკეული ჯგუფის, კლასის ან მთელი საზ-ბის ნებისყოფა.

ს. მ. ო-ის სოც. საფუძველი გამოხატულია საზ-ბის სოც. სტრუქტურით. ამის შესაბამისად ისტორიაში ადგილი აქვს ს. მ. ო-ის ორ ძირითად ფორმას: საზ. თვითმმართველობასა და პ ო ლ ი ტ. ო რ გ ა ნ ი ზ ა ც ი ა ს. პირველი მათგანი უკლასო საზ-ბების მართვის ორგანიზაციაა, მეორე — კლასობრივ — ანტაგონისტური და სოციალ. საზ-ბებისა.

*ლიტ.*: ე ნ გ ე ლ ს ი ფ., ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა, თბ., 1978; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სახელმწიფო და რევოლუცია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 25; სკკპ XXV ყრილობის მასალები, თბ., 1976; სკკპ XXVI ყრილობის მასალები, თბ., 1981; სკკპ პროგრამა, თბ., 1971; Политическая организация развитого социалистического общества, К., 1976. *გ. ასათიანი.*

**ᲡᲐᲖᲝᲒᲐᲓᲝᲔᲑᲘᲡ ᲞᲝᲚᲘᲢᲘᲙᲣᲠᲘ ᲝᲠ-ᲒᲐᲜᲘᲖᲐᲪᲘᲐ,** საზოგადოებრივი მართვის ორგანიზაციის ფორმა კლასობრივ საზოგადოებაში; სახელმწიფოს, პოლიტიკური პარტიებისა და სხვა პოლიტიკური დაწესებულებების სისტემა, რ-იც უზრუნველყოფს საზოგადოების სახელმწიფოებრივ ორგანიზებას. ვინაიდან ს. პ. ო-ის მოღვაწეობა მსჭვალავს მთელ საზ. ცხოვრებას, ამიტომ პოლიტ. შინაარსს იძენს სხვა არაპოლიტ. ორგანიზაციების მოღვაწეობაც. იგი სინონიმურია ცნებისა „საზოგადოების პოლიტიკური სისტემა“.

კლასობრივ-ანტაგონისტური ფორმაციებისაგან განსხვავებით, სადაც ს. პ. ო. კლასთა დაპირისპირების გამოხატულებაა, სოციალიზმის დროს იქმნება მისი ახ. ტიპი, რ-იც გამოხატავს საზ-ბის სოც.-ეკონ., პოლიტ. და იდეოლოგიურ ერთიანობას.

სოციალ. ს. პ. ო-ის ძირითადი ელემენტებია: კომუნისტური პარტია, როგორც საზ-ბის ხელმძღვ. და წარმმართველი ძალა; სახელმწ. ძალაუფლებისა და მართვის ორგანოების სისტემა; პროფკავშირები; კოოპერაცია; ახალგაზრდობის კავშირები; შემოქმედებითი გაერთიანებები და სხვ. მაგრამ ამა თუ იმ სოციალ. ქვეყნის ისტ. სპეციფიკის გამო ზოგჯერ ს. პ. ო. განსხვავებული ფორმისაა (მაგ. მრავალპარტიული სისტემა ზოგიერთ სოციალ. ქვეყანაში და სხვ.).

სოციალ. ს. პ. ო-ის განვითარების ორი ძირითადი ეტაპაა: პ რ ო ლ ე ტ ა რ ი ა ტ ი ს დ ი ქ ტ ა ტ უ რ ი ს ა და ს ა ე რ თ ო ს ა ხ ა ლ ხ ო ს ა ხ ე ლ მ წ ი ფ ო ს ი. ორივე ეტაპისათვის საერთოა სოციალ. დემოკრატიის სრულყოფის ტენდენცია.

*ლიტ.*: სკკპ პროგრამა, თბ., 1971; Б е л ы х А. К., Политическая организация социалистического общества, Л., 1971.

**ᲡᲐᲖᲝᲒᲐᲓᲝᲔᲑᲘᲡ ᲡᲝᲪᲘᲐᲚᲣᲠᲘ ᲡᲢᲠᲣᲥ-ᲢᲣᲠᲐ,** 1. ყველა სახის საზოგადოებრივ ურთიერთობათა ერთობლიობა, მათი ურთიერთკავშირი და თითოეული მათგანის ადგილი აღნიშნულ ერთობლიობაში (იგივეობრივია ცნებისა — „საზოგადოების სტრუქტურა“). 2. კონკრეტული მნიშვნელობით — საზოგადოებრივი ჯგუფების (კლასები, ერები, ჯგუფები და სხვ.) ერ-

თობლიობა და ურთიერთგანლაგება მათი სოციალური მდგომარეობის, ადგილის, როლისა და ფუნქციების მიხედვით.

ს. ს. ს-ის ხასიათი განისაზღვრება საზ-ბის ეკონ. ბაზისით, პირველ რიგში, წარმოების საშუალებებზე საკუთრების გაბატონებული ფორმით. ამის შესატყვისად არსებობს ს. ს. ს-ის ორი ისტორიულად შესაძლებელი ძირითადი ფორმა: კლასობრივ-ანტაგონისტური და სოციალურად ერთგვაროვანი. კლასობრივ-ანტაგონისტური, კერძოდ, კაპიტალისტური, ს. ს. ს-ის უმნიშვნელოვანესი ელემენტებია: ა) ძირითადი კლასები, ბ) არაძირითადი კლასები (იხ. *კლასები*), გ) ინტელიგენცია და დ) დეკლასირებული და პარაზიტული ფენები; მარქსიზმ-ლენინიზმი მთავარ როლს აკუთვნებს ძირითად კლასებს.

სოციალურად ერთგვაროვანი საზ-ბის საფუძველია საზ. საკუთრება წარმოების საშუალებებზე. მაგრამ ერთგვაროვნება აქ არ უნდა გავიგოთ ყოველგვარი სტრუქტურულობის არარსებობის აზრით. კერძოდ, საზ-ბაში ყოველთვის იქნება ბიოსაკობრივი დაყოფა, განსხვავებანი ინდივიდ. მონაცემების მიხედვით და სხვ., რაც განსაკუთრებულ ყურადღებას იქცევს.

კლასობრივ-ანტაგონისტურიდან სოციალურად ერთგვაროვან საზ-ბაზე თავისებური გარდამავალი საფეხურია სოციალ. საზ-ბა. მაგრამ გადასვლის ეს პროცესი, სოც. სტრუქტურის დინამიკა რთული ხასიათისაა და თავისებურად ვლინდება გარდამავალი, გამარჯვებული და მომწიფებული სოციალიზმის ეტაპებზე. კერძოდ, განსაკუთრებულ ყურადღებას იქცევს, ერთი მხრივ, ძირითადი ელემენტების შიდასტრუქტურული დიფერენციაცია, ხოლო, მეორე მხრივ, განსხვავებული სოც. ჯგუფების, ფენებისა და სხვ. დაახლოების ფაქტი.

თანამედროვე საზ-ბათა ძირეული სოც. ელემენტების შიდასტრუქტურული დიფერენციაციის ფაქტს დიდი მნიშვნელობა აქვს მუშათა კლასის რევ. ბრძოლის სტრატეგიისა და ტაქტიკის საფუძვლების შემდგომი დამუშავებისათვის.

*ლიტ.*: სკკპ XXIV ყრილობის მასალები, თბ., 1971; სკკპ XXV ყრილობის მასალები, თბ., 1976; სკკპ XXVI ყრილობის მასალები, თბ., 1981; ა ს ა თ ი ა ნ ი გ., საზოგადოების სოციალური სტრუქტურა, თბ., 1969; Р у т к е в и ч М. Н., Сближение классов и социальных групп на этапе развитого социализма в СССР, М., 1976. *გ. ასათიანი.*

**საზოგადოების წმინდა შემოსავალი**, იხ. *წმინდა შემოსავალი.*

**საზოგადოებრივად აუცილებელი სამუშაო დრო**, იხ. *საზოგადოებრივად აუცილებელი შრომა, ღირებულება, საქონელი.*

**საზოგადოებრივად აუცილებელი შრომა**, შრომა, რ-იც იხარჯება საზოგადოებისათვის საჭირო ამა თუ იმ პროდუქტის წარმოებაზე საზოგადოებრივად ნორმალურ პირობებში. ს. ა. შ. არ შეიძლება იყოს ისეთი შრომა, რ-იც გაწეულია მოძველებული ტექ., დაბალი შრომის ინტენსიურობისა და დახელოვნების პირობებში ან დახარჯულია საზ-ბისათვის უსარგებლო ნივთზე. ს. ა. შ. რაოდენობრივად იზომება საზოგადოებრივად აუცილებელი სამუშაო დროით.

განვითარებული სასაქონლო წარმოების, განსაკუთრებით კი კაპიტალიზმის დროს, როდესაც კერძო მესაკუთრენი პროდუქტებს გასაცვლელად, ბაზარზე გასატანად ამზადებენ, წინასწარ არავინ იცის აუცილებელია თუ არა მისი შრომა საზ-ბისათვის. შრომის საზ. ხასიათზე აქ მხოლოდ ბაზარი მიგვანიშნებს იმის მეშვეობით, თუ რამდენად სარფიანად გაიყიდება საქონელი. კონკურენციისა და ფასების მექანიზმის მეშვეობით აქ *ღირებულების კანონი* არეგულირებს წარმოებას, მწარმოებლებს იგი მკაცრად განსაზღვრულ ჩარჩოებში აქცევს. კერძოდ, საქონლის ჩაწოლა ან დაბალ ფასში გაყიდვა, თუ იგი არ გააკოტრებს საქონლის მფლობელს, აიძულებს მას ან სრულყოს წარმოება და შეამციროს დანახარჯები, ან მიაშუროს საქმიანობის სხვა, უფრო შემოსავლიან სფეროს. ასე სტიქიურად, ყოველგვარი შეგნებული მოქმედების გარეშე საზ-ბა მიანიშნებს ადამიანებს, თუ სად მეტი შრომა ესაჭიროება მას და სად — ნაკლები, „საზოგადოებრივი მოთხოვნილება... განსაზღვრავს აქ ერთობლივი საზოგადოებრივი სამუშაო დროის იმ ნაწილს, რაც წარმოების სხვადასხვა განსაკუთრებულ სფეროს ხვდა“ (მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 3, ნაწ. 2, თბ., 1959, გვ. 220). ღირებულების კანონი ასევე სტიქიურად წარმოშობს შრომის ეკონომიის მძლავრ სტიმულს და ამ გზით ამცირებს პროდუქტის ერთეულზე გაწეული ს. ა. შ-ის დანახარჯს.

გეგმაზომიერად ორგანიზებულ მეურნეობაში საზ-ბა წინდაწინ განსაზღვრავს, თუ სად რამდენი შრომა დახარჯოს, შეგნებულად ანაწილებს თავის ერთობლივ სამუშაო ძალას წარმოების სფეროებსა და დარგებს შორის არსებული მოთხოვნილების სტრუქტურისა და სიდიდის მიხედვით. ამიტომ გეგმით გათვალისწინებული ყოველი შრომა სოციალიზმის დროს ს. ა. შ-ს, ე. ი. ერთობლივი საზ. შრომის განუყოფელ ნაწილს, წარმოადგენს. ეს ასეა მაშინაც, როდესაც საზ-ბა მიზანშეწონილად თვლის ამა თუ იმ პროდუქტის განსაზღვრული ნაწილი დაამზადოს საშუალოზე უარეს პირობებში.

ამავე დროს საზ. შრომის გეგმაზომიერი ორგანიზაციის პროცესი ჯერ კიდევ არ არის სრულყოფილი, ჯერ კიდევ არაა შექმნილი იმის პირობები, რომ წარმოება მთლიანად და უშუალოდ დაექვემდებაროს საზ. მოთხოვნილებას, რ-საც რთული სტრუქტურა და მაღალი დინამიკურობა ახასიათებს. სოციალიზმის დროს შექმნილი პროდუქტი უშუალოდ კი არ გადადის მომხმარებლის ხელში, არამედ გამოდის სოციალ. ბაზარზე. ეს ნიშნავს შრომის საზოგადოებრივად სასარგებლო ხასიათის მეორეულ შემოწმებას შრომის პროდუქტთა ყიდვა-გაყიდვის პროცესში, ე. ი. მას შემდეგ, რაც ეს შრომა უკვე პროდუქტშია განივთებული. სასაქონლო-ფულად ურთიერთობას, ბაზარს, კი თავისი კანონები მართავს, რ-თაგან განმსაზღვრელია ღირებულების კანონი. მაგრამ გეგმაზომიერი რეგულირების კალაპოტში მოქცეული ღირებულების კანონის მოქმედება შეზღუდულია და სოციალიზმის სპეციფ. ეკონ. კანონებს ექვემდებარება.

ს. ა. შ-ის დანახარჯების შემცირებაში კონკრ. გამოხატულებას პოულობს საზ. შრომის ეკონ. კანონი. კაპიტალიზმის დროს იგი კაპიტალისტთა მოგების გადიდების ან ფასების შემცირების გზით კონკურენციულ ბრძოლაში გამარჯვების მძლავრი საშუალებაა. სოციალ. საზ-ბაში ს. ა. შ-ის შემცირების მიზანია საზ-ბის კეთილდღეობის ამაღლება. იგი ქმნის წარმოების გაფართოებისა და ხელფასის ამაღლების ან ფასების შემცირების წანამძღვარს. *მ. გველესიანი.*

**საზოგადოებრივ-ეკონომიკური ფორმაცია**, ისტორიული მატერიალიზმის ძირითადი კატეგორია, რ-შიც ასახულია საზოგადოების კონკრეტულ-ისტორიული ტიპი, სოციალური განვითარების საფეხურები, მათი კავშირები და ურთიერთობანი. მარქსამდელი ფილოსოფიისა და სოციოლოგიის წარმომადგენლები საზ-ბას ხსნიდნენ იდეალისტური თვალსაზრისით. ისინი აბსტრაქტულად მსჯელობდნენ „საერთოდ საზოგადოებაზე“, არ ჰქონდათ ერთიანი მეცნ. კონცეფცია სოც. კანონზომიერებისა და, კერძოდ, საზ. განვითარების ფორმათა ცვლის შესახებ. მარქსიზმმა მატერიალ. და დიალექტ. პრინციპების გამოყენებით გადალახა იდეალ. შეხედულებები საზ-ბაზე და შექმნა ბოლომდე თანამიმდევრული მეცნ. სოციოლოგიური თეორია. „მარქსმა ბოლო მოუღო შეხედულებას საზოგადოებაზე, როგორც ინდივიდთა მექანიკურ აგრეგატზე. და პირველად დააყენა სოციოლოგია მეცნიერულ ნიადაგზე, შეიმუშავა საზოგადოებრივ-ეკონომიკური ფორმაციის ცნება, როგორც არსებული წარმოებით ურთიერთობათა ერთობლიობისა, და დაამტკიცა, რომ ამგვარი ფორმაციების განვითარება ბუნებრივ-ისტორიული პროცესია“ (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., თხზ., გამოც. მე-4, ტ. 1, გვ. 153). განვითარების ბუნებრივ-ისტ ხასიათის აღმოჩენამ მტკიცე საფუძველი ჩაუყარა საზ. მეცნ. შექმნას.

ს.-ე. ფ-ის ცნება შესაძლებელს ხდის კაცობრიობის ისტორია გავიგოთ როგორც საზ-ბის კანონზომიერი განვითარება დაბლიდან მაღლისაკენ, მარტივიდან რთულისაკენ. ამ თვალსაზრისით ისტორიაში ცნობილია პირველყოფილ-თემური, მონათმფლობელური, ფეოდ., კაპიტალ. და კომუნისტური ფორმაციები. თითოეული მათგანი არის საზ. პროგრესის საფეხური, ისტორიულად განსაზღვრულ საზ. ურთიერთობათა ერთობლიობა, რ-ისგანაც, როგორც ძირითადი, პირვანდელი, ყველა დანარჩენი ურთიერთობის განმსაზღვრელი, გამოიყოფა ეკონომიკური, წარმოებითი ურთიერთობანი. წარმოებითი ურთიერთობანი საბოლოო ანგარიშით ზედნაშენის განმსაზღვრელ საფუძველს წარმოადგენს და ამ კრიტერიუმით საზ. ფორმაციები ერთმანეთისაგან განირჩევიან. მაგრამ ფორმაციის შინაარსი არ ამოიწურება მხოლოდ ეკონ. სტრუქტურით ან საერთოდ მატერ. წარმოებით. მასში შედის აგრეთვე ზედნაშენის მთელი სისტემა (იხ. *ბაზისი და ზედნაშენი*). ს.-ე. ფ. არის ერთმანეთთან კანონზომიერად დაკავშირებული და განვითარების დონის შესაბამისად მოვლენების, პროცესების, ურთიერთობების ერთობლიობა, სისტემური მთლიანობა. იგი ეკონ. და კულტ. განვითარების მიხედვით შეიცავს შესაბამის საფეხურებსა და ეპოქებს.

საზ. ფორმაციათა განვითარებაში მოქმედებენ საერთო, განსაკუთრებული და სპეციფ. სოც.-ეკონ. კანონები. მათი აღმოჩენა და მეცნ.ანალიზი ისტ.მატერიალიზმის არსის გამოხატულებაა. ს.-ე. ფ.-ის კატეგორია ისტ. პროცესის მეცნ. გამოკვლევაში უმნიშვნელოვანეს გნოსეოლოგიურ და მეთოდოლ. ფუნქციას ასრულებს. ზოგადსოციოლოგიური კანონების შესწავლა შესაძლებლობას იძლევა საზ-ბის განსხვავებულ ტიპებს შორის დავინახოთ მემკვიდრეობითი კავშირი; ერთი და იგივე ტიპის ქვეყნების განვითარებაში აღმოვაჩინოთ იგივეობა და განმეორებითობა; განსაკუთრებული კანონების მიხედვით დავადგინოთ რამდენიმე ფორმაციის საერთო კანონზომიერება; სპეციფ. კანონების საფუძველზე ერთმანეთისაგან განვასხვავოთ ფორმაციები.

ს. ე. ფ-ის თვისებრივი ცვლა სოც. რევ. კანონს ემყარება. სოც. რევოლუციას ახორციელებენ პროგრესული ძალები. კაპიტალიზმი, როგორც უკანასკნელი კლასობრივ-ანტაგონისტურ-ექსპლუატატორული ფორმაცია, განვითარების უმაღლეს საფეხურს აღწევს იმპერიალიზმის ეპოქაში. ამ დროიდან იგი იწყებს დაძველებასა და ლპობას. ბურჟ. წარმოებითი ურთიერთობანი წარმოების უკანასკნელი ანტაგონისტური ფორმაა. კაპიტალ. ფორმაციით მთავრდება საზ-ბის წინაისტორია, იწყება კაცობრიობის ცივილიზაციის ახ. ერა — კომუნისტური ფორმაციის წარმოშობა და განვითარება. ეს პროცესი ხორციელდება სოციალ. რევოლუციების გზით.

კომუნისტური ს.-ე. ფ. შეიცავს ორ მთავარ ფაზას: სოციალიზმსა და კომუნიზმს. კომუნისტური ფორმაცია სპობს ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციას, აუქმებს ყოველგვარ სოც. უთანასწორობას, ფართო შესაძლებლობას ქმნის საზ. პროგრესის

დაჩქარებისა და ხალხის მატერ. და სულიერი კეთილდღეობის უზრუნველყოფისათვის, პიროვნების ჭეშმარიტი თავისუფლებისათვის. *დ. კალანდაძე.*

**საზოგადოებრივ-ეკონომიკური წყობა,** იხ. *წარმოების წესი.*

**საზოგადოებრივი აზრი,** მასების ცნობიერების მდგომარეობა, რ-იც გამოხატავს ადამიანთა დაფარულ ან აშკარა დამოკიდებულებას სოციალური სინამდვილის ფაქტებისადმი, განსხვავებული ჯგუფების ან ცალკეულ ინდივიდთა მოღვაწეობისადმი. მასში გაერთიანებულია როგორც ყოფითი, ასევე თეორ. ცნობიერების ელემენტები.

ს. ა-ს არა აქვს საკუთარი საგანი, მაგრამ იგი ვლინდება ყოველი საზ. ცნობიერების ფორმაში, როგორც ცალკეული ზოგადში. ს. ა. სინამდვილეს ასახავს როგორც უშუალოდ, ისე გაშუალებულად. უშუალო ასახვაში იგულისხმება ადამიანების ან მასის მსჯელობა ყოფიერებასა და სულიერ ცხოვრებაზე. იგი ყოველთვის შეიცავს ჭეშმარიტების მარცვალს. გაშუალებული ასახვა მაშინ გვაქვს, როცა მსჯელობა ეხება არა იმ სინამდვილეს, რ-საც აზრი ასახავს, არამედ პროცესებსა და ურთიერთობებს, რ-ებიც წარმოშობენ ცნობიერების მოცემულ ტიპს.

ს. ა-ის ნიშნებია: 1. ფიქსირებული აზრის მრავალმნიშვნელოვნება, რაც იწვევს ასახულ მოვლენათა სხვადასხვანაირ ინტერპრეტაციას; 2. სიტუაციურობის მომენტი, როცა ს. ა. ყალიბდება ყოფით დონეზე; 2. ტრანზიტულობის მომენტი, როცა სუბიექტის მიერ ფიქსირებული მოვლენის ნიშანი წარმოადგენს მსჯელობის სუბიექტის ნიშანსაც; 4. მოულოდნელობის მომენტი, როცა სუბიექტი ან ინდივიდთა ჯგუფი არ არის მზად იმსჯელოს ამა თუ იმ საკითხზე და გამოთქმული აზრი წარმოგვიდგება როგორც მხოლოდ მსჯელობა მსჯელობისათვის; 5. განწყობის ფაქტი, როცა ადამიანთა ჯგუფები წინასწარ განწყობილნი არიან დადებითად ან უარყოფითად გარკვეულ ღირებულებათა სისტემისადმი. ს. ა-ის ფუნქციები: 1. ექსპრესიული (გარკვეული პოზიცია); 2. კონსულტატიური (როცა ს. ა. იძლევა რჩევას ამა თუ იმ სიტუაციურ პრობლემათა გადასაწყვეტად); 3. დირექტატორული (იმპერატიული); 4. შეფასებითი; 5. ანალიტიკური და კონსტრუქციული; 6. რეგულატორული (ურთიერთობათა ნიშნების დანერგვა). მრავალფეროვანია აგრეთვე ს. ა-ის გამოხატვის ფორმები განვითარებულ საზ-ბაში. ს. ა-ის აქტიურობის ზრდა და ფაქტობრივი მნიშვნელობა საზ-ბის ცხოვრებაში განისაზღვრება საერთო სოც. პირობებით.

*ლიტ.*: საზოგადოებრივი აზრი და სოციალური განვითარების პროცესების კონკრეტული შესწავლა, თბ., 1978; Г р у ш и н Б. А., Мнение о мире и мир мнений, М., 1967; П а р ы г и н Б. Д., Общественное настроение, его природа и динамика, წგნ.: Проблемы общественной психологии, М., 1965; У л е д о в А. К., Общественное мнение советского общества, М., 1963.
*დ. ბეჭკაია.*

**საზოგადოებრივი ბრალმდებელი,** საზოგადოებრივი ორგანიზაციის (ან შრომითი კოლექტივის) წარმომადგენელი, რ-იც ამ ორგანიზაციის დავალებით სასამართლოში საქმის გარჩევის დროს ბრალმდებლად გამოდის. ს. ბ-ს ფართო პროცესუალური უფლებები აქვს. იგი სასამართლო პროცესის დამოუკიდებელი მონაწილეა მიუხედავად იმისა, მონაწილეობს თუ არა სასამართლო პროცესში პროკურორი. იხ. აგრეთვე *საზოგადოებრივი დამცველი.*

**საზოგადოებრივი გაკიცხვა,** საბჭ. სისხლის სამართლის კანონმდებლობის მიხედვით, სისხლისსამართლებრივი სასჯელის სახე — სასამართლოს მიერ დამნაშავისათვის გაკიცხვის საჯაროდ გამოცხადება, რაც საჭირო შემთხვევაში ეცნობება საზოგადოებრიობას პრესის ან სხვა საშუალებით (საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მ. 32). ს. გ. მსჯავრდადებულისათვის რაიმე შეზღუდვას კი არ გულისხმობს, არამედ გამოხატავს ქმედების მორალურად უარყოფით შეფასებას და ამაში მდგომარეობს მისი აღმზრდელობით-გამაფრთხილებელი მნიშვნელობა. *ამხანაგური სასამართლოსა* და სხვა საზ. ორგანიზაციების მიერ გამოყენებული გაკიცხვის სხვადასხვაგვარი ფორმისაგან ს. გ. განსხვავდება იმით, რომ ის სასჯელის ღონისძიებაა: მას იყენებს სახელმწ. ორგანო. ს. გ. იწვევს *ნასამართლობას.* ს. გ-ს არ შეიძლება დაემატოს რაიმე დამატებითი სასჯელი.
*ვ. მაყაშვილი.*

**საზოგადოებრივი დამცველი,** საბჭ. სისხლის სამართლის პროცესში საზ. ორგანიზაციის (ან შრომითი კოლექტივის) წარმომადგენელი, რ-იც ამ ორგანიზაციის დავალებით მონაწილეობს სასამართლო პროცესში და *დაცვის* ფუნქციას ასრულებს. ს. დ. სასამართლო პროცესის დამოუკიდებელი მონაწილეა, სარგებლობს *ადვოკატის* ყველა უფლებით. ს. დ-ის მონაწილეობა სასამართლოში განსასჯელის სურვილზე არ არის დამოკიდებული და მას უფლება არა აქვს უარი თქვას ს. დ-ზე. ს. დ-ს კი ადვოკატისაგან განსხვავებით შეუძლია უარი თქვას განსასჯელის დაცვაზე (მაგ., თუ ორგანიზაცია, რ-საც იგი წარმოადგენს, სწორად არ იყო ინფორმირებული ჩადენილი დანაშაულის სიმძიმის თაობაზე). სასამართლო სხდომაზე ს. დ-ის (ისევე, როგორც *საზოგადოებრივი ბრალმდებლის*) მონაწილეობა აძლიერებს სასამართლო პროცესის აღმზრდელობით მნიშვნელობას.

**საზოგადოებრივი კანონზომიერება,** საზოგადოებრივი ცხოვრების მოვლენებს შორის ობიექტური, განმეორებადი, შინაგანი, არსებითი კავშირები, რ-ებიც განსაზღვრავენ ისტორიის მსვლელობას. საზ. ცხოვრებაში კანონზომიერებანი მოქმედებენ ტენდენციის სახით, ე. ი. განსაზღვრავენ განვითარების მაგისტრ. მიმართულებას, მაგრამ არ მოიცავენ ყველა შემთხვევითობასა და გადახრას. იხ. აგრეთვე *ისტორიული მატერიალიზმი.*

**საზოგადოებრივი კაპიტალი,** ერთიმეორესთან გადახლართული და ურთიერთდაკავშირებული ინდივიდუალური კაპიტალების ერთობლიობა. იგი ასახავს წარმოებით ურთიერთობას მუშათა კლასსა და ბურჟუაზიას შორის. ს. კ. მოძრაობს როგორც წარმოების, ისე მიმოქცევის სფეროში. ეს მოძრაობა ყალიბდება როგორც კაპიტალის წრებრუნვისა და ინდივიდ. კაპიტალების კონკურენციული ბრძოლის საბოლოო შედეგი. ინდივიდ. კაპიტალის კვლავწარმოება გულისხმობს, რომ კაპიტალისტი აუცილებელ საწარმოო ფაქტორებს პოულობს სასაქონლო ბაზარზე და იქვე, ყოველგვარი დაბრკოლების გარეშე, ყიდის წარმოებულ პროდუქციას. ამ გაგებით ინდივიდ. კაპიტალისათვის საქონლის სახმარ ღირებულებას მნიშვნელობა არა აქვს. მისთვის სულ ერთია რა სახეობის პროდუქციას აწარმოებს. კაპიტალისტისათვის მნიშვნელოვანია მხოლოდ ღირებულება, რ-იც თავის თავში მოიცავს ზედმეტ ღირებულებას. სულ სხვა პრობლემა დგას ს. კ-ის წინაშე. საზ. მასშტაბით კაპიტალ. მეურნეობამ თვითონ უნდა მოიმარაგოს როგორც აუცილებელი მოხმარების საგნები, ისე წარმოების საშუალებები. აქ მიმდინარეობს „არა მხოლოდ ღირებულების ანაზღაურება, არამედ პროდუქტის ნატურალური ფორმის ანაზღაურება" (მ ა რ ქ ს ი კ., კაპიტალი, ტ. 2, თბ., 1959, გვ. 444). ს. კ-ის კვლავწარმოების ნორმალური პროცესი გულისხმობს: კაპიტალისტის მთელი საქონლის რეალიზაციას; სასაქონლო ბაზარზე წარმოების ნივთობრივი და პიროვნული ფაქტორების შეუფერხებელ შეძენას; მუშებისა და კაპიტალისტებისათვის აუცილებელი მოხმარების საგნების ყიდვას. მხოლოდ ამ პირობებში მიმდინარეობს კაპიტალ. წარმოებითი ურთიერთობების კვლავწარმოება, რ-იც უზრუნველყოფს კაპიტალისტების მიერ ზედმეტი ღირებულების მითვისებას, რაც როგორც ინდივიდ., ისე ს. კ-ის მოძრაობის მიზანია. მაშასადამე, ს. კ-ის მოძრაობისათვის საჭიროა ერთობლივი საზ. პროდუქტის რეალიზაცია. ეს კი მოითხოვს განსაზღვრული პროპორციების არსებობას.

ს. კ. მოძრაობისას ინდივიდ. კაპიტალის მსგავსად გაივლის 3 ფაზას (იხ. *სასესხო კაპიტალი, სამრეწველო კაპიტალი* და *სავაჭრო კაპიტალი*). მათ შორის აუცილებელი თანაფარდობის ჩამოყალიბება არის საზ. კვლავწარმოების ერთ-ერთი ძირითადი პროპორცია. ს. კ-ის წლიური პროდუქტის ღირებულება ყალიბდება მუდმივი კაპიტალის ანაზღაურების ფონდისა და ახლად შექმნილი პროდუქტისაგან (*ეროვნული შემოსავალი*).
*ჯ. კახნიაშვილი.*

**საზოგადოებრივი კვება,** სახალხო მეურნეობის დარგი, რ-იც აწარმოებს და ყიდის მზა საკვებ პროდუქტს, ემსახურება მომხმარებლებს. სსრკ-ში ს. კ-ის ქსელში შედის რესტორნები, სასადილოები, საჩაიეები, კაფეები, სასაუზმეები და ა. შ. მათი ნაწილი მომხმარებლებს ემსახურება უშუალოდ შრომისა და სწავლების ადგილზე. დიდია ს. კ-ის როლი სამკურნ. კვების ორგანიზაციაში. ს. კ-ის საწარმოები შედის სახელმწ. ვაჭრობის ან სამომხმარებლო კოოპ. სისტემაში. ვ. ი. ლენინი მიუთითებდა, რომ ს. კ-ის სანიმუშოდ დაყენება ზოგავს ადამიანის შრომას, ათავისუფლებს ქალს წარმოებაში მონაწილეობისათვის და უქმნის პირობებს ყოველმხრივი განვითარებისათვის. ქალს „ამდაბლებს წვრილი საოჯახო მეურნეობა, — წერდა ვ. ი. ლენინი, — რომელიც აბამს მას სამზარეულოსა და საბავშვო ოთახზე, ანიავებს მის შრომას ყოვლად უნაყოფო, წვრილმანი, ნერვებამშლელი, დამამცირებელი მუშაობით. ქალის ნამდვილი განთავისუფლება, ნამდვილი კომუნიზმი დაიწყება მხოლოდ იქ და მაშინ, სადაც და როდესაც დაიწყება მასობრივი ბრძოლა... ამ წვრილი საოჯახო მეურნეობის წინააღმდეგ, ან, უფრო სწორად რომ ვთქვათ, მისი მასობრივი გარდაქმნა მსხვილ სოციალისტურ მეურნეობად" (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., დიადი თაოსნობა, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 29, გვ. 502). ს. კ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი იყო სკკპ ცკ-ისა და სსრკ მინისტრთა საბჭოს 1956 და 1959 დადგენილებები ს. კ-ის შემდგომი განვითარებისა და გაუმჯობესების საკითხებზე. 1981 ბოლოსათვის სსრკ-ში ირიცხებოდა 308,5 ათ. ს. კ-ის საწარმო (1940 იყო 87,6 ათ.), ხოლო საქ. სსრ-ში — 7,7 ათ. (1940 — 1,8 ათ.). 1970 წელთან შედარებით ს. კ-ის საქონელბრუნვის ზრდამ კავშირის მასშტაბით შეადგინა 55%, ხოლო საქართველოში — 63%. 1981 ს. კ-ის საქონელბრუნვაში საკუთარი წარმოების პროდუქციის ხვ. წ. სსრკ-ში შეადგენდა 64,6%, ხოლო საქართველოში — 57,4%. დასაჯდომი ადგილების რაოდენობის გაზრდასთან ერთად მიმდინარეობს ს. კ-ის საწარმოთა გამსხვილება. დასაჯდომი ადგილების რაოდენობა სსრკ ს. კ-ის საწარმოებში 1970 იყო 10,1 მლნ., 1981 კი — 17,8 მლნ. მათი საშ. რიცხვი ერთ საწარმოზე ამავე წლებში 47,1-იდან 63,1-მდე გაიზარდა. საქართველოში იგი შესაბამისად უდრიდა 343 ათასს და 45,4 ათასს. დასაჯდომი ადგილების რაოდენობა 10000 სულ მოსახლეზე 1981 სსრკ-ში შეადგენდა 664, ხოლო საქ. სსრ-ში — 672. 1970 სსრკ-ში ამ დარგში დასაქმებული იყო 1988 ათ., ხოლო 1981 — 2664 ათ. მუშაკი (1940 — 788 ათ.). საქართველოში იგი შესაბამისად უდრიდა 40,2 და 45,5 ათ. კაცს.

ს. კ-ის მასობრივი განვითარებისათვის საჭიროა ამ დარგის ინდუსტრიალიზაცია, მაღალმექანიზებულ საწარმოთა შექმნა. რაციონალური კვების მეცნ. შესწავლის საკითხებს ამუშავებს სსრკ მედ. მეცნ. აკად. კვების ინ-ტი, ს. კ-ის ეკონ. ორგანიზაციის საზ. კვების სამეცნ. კვლ. ინ-ტი. ს. კ. ფართოდ არის განვითარებული საზღვარგარეთის სოციალ. ქვეყნებში.

კაპიტალ. ქვეყნებში ს. კ. წარმოადგენს სახ. მეურნ. დარგს, რ-შიც აგრეთვე აღწევს მსხვილი მონოპოლიები. კაპიტალ. კვების საწარმოები შედიან სავაჭრო ცენტრების, უნივერმაღების, სასტუმროების, კემპინგების, მოტელების და ა. შ. შემადგენლობაში.

ს. კ-ის ტ ე ქ ნ ი კ ა. ს. კ-ის საწარმოები აღჭურვილია სხვადასხვა მექან., თბური და დამხმარე მოწყობილობებით. მიმდინარეობს ნედლეულის ცივი (პირველადი) და თბური (მეორადი) დამუშავება, თვით საკვების მომზადება, გაგზავნა უშუალო მოხმარების პუნქტებში.

ტექნოლ. მოწყობილობის გარდა არსებობს ს. კ-ის სავაჭრო და სასაწყობო სათავსებისა (ნაგებობებისა) და საამქროების მოწყობილობებიც.

*ა. კურატაშვილი.*

**საზოგადოებრივი პროდუქტის წარმოებისა და განაწილების დარგთაშორისი ბალანსი,** ცხრილი საანგარიშო ან საგეგმო პერიოდის მონაცემებითურთ; გაფართოებული კვლავწარმოების პროპორციების დარგობრივად დაგეგმვისა და ეკონომიკური ანალიზის მეთოდი. დარგთაშორის ბალანსში (დბ) კომპლექსურად ხასიათდება საზ. პროდუქტისა და სახ. მეურნ. დარგების პროდუქციის წარმოებისა და განაწილების პროცესი ღირებულებით (ფულად) გამოხატულებაში. დბ-ის დასამუშავებლად გამოიყენება მათ. აპარატი და ელექტრონული გამოთვლითი ტექნიკა. დბ-ის აგების იდეა თავდაპირველად (20-იან წლებში) სსრკ-ში ჩაისახა, ხოლო სამუშაოები სრული ზომით 50-იანი წწ. შუა ხანებიდან გაიშალა. საზღვარგარეთ აღნიშნულმა მეთოდმა მიიღო სახელწ. „დანახარჯები-გამოშვება“ (input-output).

საქ. სსრ საზ. პროდუქტის საანგარიშო დბ დაამუშავა რესპ. ცენტრ. სტატისტ. სამმართველომ 1966, 1972, 1977 წწ-თვის, ხოლო 1979-იდან მუშავდება ყოველწლიურად. გეგმურ დბ-ს ამუშავებს საქ. სსრ სახელმწ. საგეგმო კომიტეტთან არსებული სახ. მეურნ. ეკონ., დაგეგმვისა და მართვის სამეცნ.-კვლ. ინ-ტი.

განსხვავებით სსრკ დბ-გან, მოკავშირე რესპუბლიკების დბ-ებში ნაჩვენებია პროდუქციის რესპუბლიკათშორისი გაცვლა (შემოზიდვა-გაზიდვა). დბ ოთხი ტიპისაა: 1. შემოზიდული პროდუქცია ნაჩვენებია რესპ. წარმოების პროდუქციასთან ერთად (ანალოგიურია სსრკ ბალანსისა); 2. შედგება რესპ. და შემოზიდული პროდუქციის ცალკეული ბალანსებისაგან; 3. გამოყოფილია წმინდა შემავსებელი (ადგილ. წარმოების უკმარისობისას) და პირობით შემავსებელი (როცა ანალოგიური წარმოება რესპუბლიკაში არ არის) შემოზიდვა; 4. ბალანსის თითოეულ უჯრედში გამოიყოფა მთლიანი, რესპუბლიკური წარმოების და შემოზიდული პროდუქციის გამოყენება ცალ-ცალკე.

დბ-ის სქემას საფუძვლად უდევს, ერთობლივი საზ. პროდუქტის დაყოფა ორ მთავარ ნაწილად — შუალედ და საბოლოო პროდუქტად (პირველი — მოხმარებული შრომის საგნების ანაზღაურებელი, მეორე — საზ. და პირადი მოხმარების, დაგროვების, ძირითადი ფონდების მწყობრიდან გამოსვლისა და კაპიტ. რემონტის, დანაკარგების ანაზღაურებელი. რესპუბლიკის გარეთ გასაზიდი, შემოზიდვის გამოკლებით).

ეკონ. შინაარსის მიხედვით დბ იყოფა 4 ნაწილად — კვადრანტად: პირველი და ძირითადია დარგთაშორისი მატერ. კავშირების ჭადრაკული ცხრილი, რომლის სტრიქონებსა და სვეტებში ერთნაირი თანამიმდევრობით არის ჩამოთვლილი მატერ. წარმოების ერთმოსახელე დარგები. სტრიქონების მიხედვით ნაჩვენებია თითოეული დარგის პროდუქციის განაწილება (შუალედი პროდუქტი), ხოლო სვეტების მიხედვით — ცალკეული დარგის პროდუქციის წარმოებაზე მატერ. დანახარჯების შედგენილობა.

დბ-ის ეკონ.-მათ. მოდელში ზემოაღნიშნულ მაჩვენებელს გამოსახავენ $X_{ij}$-ით, სადაც $i$ არის მწარმოებელი დარგის, ხოლო $j$ მომხმარებელი დარგის ნომერი. ერთი დარგის პროდუქციის დანახარჯი უშუალოდ მეორე დარგის პროდუქციის ერთეულის წარმოებაზე აღინიშნება $a_{ij}$-ით (პირდაპირ დანახარჯთა კოეფიციენტი), ხოლო $X_j$ — მომხმარებელი დარგების პროდუქციის მოცულობა, $i$ და $j$ დარგების დარგთაშორისი დინება შეადგენს $a_{ij}X_j$.

მეორე კვადრანტში ნაჩვენებია საბოლოო პროდუქტის სტრუქტურა, ხოლო მესამეში — ამისი ღირებულების ფორმირება, როგორც წმინდა პროდუქციის და ამორტიზაციის ჯამი. დარგის საბოლოო პროდუქტს აღნიშნავენ $Y_i$, მეოთხე კვადრანტში მოცემულია ეროვნ. შემოსავლის გადანაწილებისა და საბოლოო გამოყენების მაჩვენებლები.

დბ მუშავდება ე. წ. „წმინდა“ დარგების (დანიშნულების, გადასამუშ. ნედლეულის ან ტექნოლ. პროცესების მიხედვით ერთგვაროვან პროდუქტთა ერთობლიობა) ჭრილში, ფაქტობრივად მოქმედ და პროდუქციის რეალიზაციის უცვლელი საშ. ფასებით.

ზემოთ მოტანილი სქემით გეგმური დბ-ის გასაანგარიშებლად იყენებენ ეკონ.-მათ. მოდელს, რ-ის წრფივ განტოლებათა სისტემაა:

$$\sum_{j=1}^{n} a_{ij}X_j+Y_j=Xj \quad (i=1,2,\ldots,n).$$

მატრიცულ ფორმაში ეს სისტემა ჩაიწერება შემდეგნაირად: $AX+Y=X$, სადაც $X$ აღნიშნავს წარმოების მოცულობას, $Y$—საბოლოო პროდუქტის ვექტორ-სვეტებს, $A=[a_{ij}]$ — პირდაპირი დანახარჯების კოეფიციენტების მატრიცას.

$X$-ის მიმართ სისტემის გადაწყვეტა საშუალებას იძლევა გამოვლინდეს დაგეგმილი საბოლოო პროდუქტის $Y$ მისაღებად თითოეული დარგის პროდუქციის აუცილებელი მოცულობა, ან პირიქით, განისაზღვროს საბოლოო პროდუქტი მთლიანი პროდუქტის მონაცემების მიხედვით. სისტემის გადაწყვეტის პროცესი დაკავშირებულია $i$ დარგის პროდუქციის $j$ დარგის პროდუქციის ერთეულზე სრული დანახარჯის (ერთი დარგის პროდუქციის წარმოებაზე მეორე დარგის პროდუქციის უშუალო და სხვა პროდუქტების მეშვეობით ყველა არაპირდაპირი ხარჯის ჯამი) კოეფიციენტების ($b_{ij}$) გაანგარიშებასთან, რაც შესაძლებელია ელექტრონული გამომთვლელი მანქანებით. სრული დანახარჯების კოეფიციენტების ზემოთ მოცემული განტოლებაში შეტანით მივიღებთ:

$$X_i=\sum_{j=1}^{n} b_{ij}Y_i.$$

ანუ მატრიცულფორმაში $X=BY$.

ამგვარად, მიიღება გადაწყვეტა $X$-ის მიმართ. თუ ცნობილია $b_{ij}$ კოეფიციენტები, შესაძლებელია საზ. წარმოების საბოლოო პროდუქტის მაჩვენებლების მიხედვით გავიანგარიშოთ გეგმური ბალანსის სხვადასხვა ვარიანტი, შევარჩიოთ მათგან „საუკეთესო“, რაც გეგმის ოპტიმიზაციის საწინდარი და დაგეგმვის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანეს ამოცანაა.

დაგეგმვისა და სტატისტიკის პრაქტიკაში იყენებენ არ მარტო აღნიშნულ სტატ. ღირებულების ბალანსებს, არამედ დინამ. ნატურალურ, ნატურალურ-ღირებულებითი და დარგთაშორისი ბალანსების სხვა სახეებს.

*ლიტ.*: ს უ ლ ა ვ ა ნ., საქართველოს სსრ საზოგადოებრივი პროდუქტის დარგთაშორისი ბალანსი, თბ., 1973; К о с с о в В. В., Межотраслевой баланс, М., 1966.

*ნ. სულავა.*

დბ-ის ცხრილის სქემა

| მომხმარებელი დარგები / მწარმოებელი დარგები | მატერიალური წარმოების დარგები: 1 | 2 | 3 | და ა. შ. | ძირითადი ფონდების მწყობრიდან გასვლის ანაზღაურება და კაპიტალური რემონტი | მოხმარების ფონდი | დაგროვების ფონდი | გაზიდვა (+) | შემოზიდვა (−) | სულ |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|---|
| მატერიალური წარმოების დარგები<br>1.<br>2.<br>3.<br>და ა. შ. | I კვადრანტი | | | | II კვადრანტი | | | | | |
| ამორტიზაცია, მშრომელთა შემოსავალი. სახელმწიფოს ცენტრალიზებული წმინდა შემოსავალი | III კვადრანტი | | | | IV კვადრანტი | | | | | |
| ს უ ლ | | | | | | | | | | |

**საზოგადოებრივი საკუთრება,** იხ. *სოციალისტური საკუთრება.*

**საზოგადოებრივი ურთიერთობანი,** საზოგადოების სოციალური სტრუქტურის ელემენტებს შორის და მათ შიგნით ეკონომიკური, სოციალური, პოლიტიკური და სულიერ-კულტურული ცხოვრების პროცესში წარმოშობილი კავშირები, რ-ებიც ერთობლივი სახით განსაზღვრავენ კონკრეტული ინდივიდების პირად ურთიერთობებს, მათი პირადი ცხოვრების ფსიქოლ., ზნეობრივსა და კულტ. ფაქტორებს.

მარქსისტული, თანამიმდევრული მეცნ.-მატერიალ. თვალსაზრისის მიხედვით მრავალფეროვანი ს. უ. იყოფიან პირველად (მატერიალ., ბაზისურ) და მეორეულ (ზედნაშენურ) ურთიერთობებად (იხ. *ბაზისი და ზედნაშენი*). მ. შ. მთავარი, განმსაზღვრელი მნიშვნელობა აქვს მატერ.-ეკონ. წარმოებით ურთიერთობებს. ამ პრინციპის განუხრელად გატარებას ემყარება ისტ. მატერიალ. გაგება. წარმოებით ურთიერთობათა ხასიათი განისაზღვრება საწარმოო ძალთა დონით და დამოუკიდებელია ადამიანთა ნება-სურვილისაგან. მეო-

რეული ანუ იდეოლოგიური ს. შ. წარმოიშობიან მათ საფუძველზე, მაგრამ ადამიანთა ცნობიერებაში წინასწარი გავლის შედეგად. ამიტომ საზ-ბა არც მექან. ძალების და არც სუბიექტური თვითნებობის პროდუქტს არ წარმოადგენს. მისი არსებობა და განვითარება ობიექტურ და სუბიექტურ ფაქტორთა კანონზომიერი თანაფარდობის პროდუქტია. ამიტომ მრავალ ს. შ-ში ხშირად ერთმანეთს ერწყმის მატერიალ. და იდეოლოგიური ელემენტები.

ყოველ საზ.-ეკონ. ფორმაციაში ს. შ. ისტორიულად კონკრ. და სპეციფ. სახით არსებობენ. მაგრამ ყველგან ერთმანეთს უპირისპირდებიან შედარებით სტაბილური, არსებული წყობილების შენარჩუნების ტენდენციის მქონე და დინამ. პროგრესის გამომხატველი ს. შ. ეს დაპირისპირება სოც. ისტორიაში ძველისა და ახლის ბრძოლის ანარეკლია და ახასიათებს კლასობრივ-ანტაგონისტურ საზ-ებს.

ანტაგონისტური ს. შ-ის დაძლევის გზაა სოც. რევოლუცია (იხ. *რევოლუცია სოციალური*). კომუნისტური საზ.-ეკონ. ფორმაცია ქმნის იმ ს. შ-თა თვისებრივად ახ. ერთობლიობას, რ-იც ვითარდებიან არაანტაგონისტურ წინააღმდეგობათა გადალახვის შედეგად. კომუნიზმის დროს როგორც მატერიალური, ისე იდეოლოგიური ს. შ. ვითარდებიან მთელი საზ-ბის შეგნებული აქტივობის მეშვეობით, რასაც ყველაზე ეფექტურად გამოხატავს სოც. პროცესების მეცნ., გეგმაზომიერი წარმართვის კანონზომიერება. სამამისო პირობები კი მზადდება უკვე სოციალიზმის დროს, როცა დაიძლევა არსებითი განსხვავებანი ქალაქსა და სოფელს შორის, გონებრივსა და ფიზ. შრომას შორის, წაიშლება ზღვარი სოც. ჯგუფებს შორის.

ამგვარად სოციალურად ერთგვაროვანი კომუნისტური საზ-ბა ნიშნავს ახ. ს. შ-თა შექმნა-განმტკიცებას ცხოვრების ყველა სფეროში.

*ლიტ.*: იხ. *სტ-თ ანბაზისი და ზედნაშენი, ისტორიული მატერიალიზმი, იდეოლოგია.* *გ. ასათიანი.*

**საზოგადოებრივი ყოფიერება,** ადამიანთა რეალური ცხოვრების პროცესი, უპირველეს ყოვლისა თვით მატერ. ცხოვრების წარმოება. ს. ყ-ის მარქსისტული ცნება არის ყოფიერების თანამიმდევრული, მატერიალ.-მონისტური გაგების შედეგი. განსხვავებით მეტაფიზიკური მატერიალიზმისაგან, მარქსისტული დიალექტ. მატერიალიზმი ასაბუთებს, რომ ს. ყ. არის ყოფიერების არსებობის ერთ-ერთი უმთავრესი გამოვლენა, სოც. პრაქტ. მოღვაწეობის პროდუქტი. ს. ყ. მარქსიზმს არ დაჰყავს ეკონ. ურთიერთობათა ერთობლიობამდე, როგორც ამას აკეთებდა ეკონ. მატერიალიზმი. მარქსიზმის მიხედვით, ყოფიერება არის კულტურის, თეორიულად და პრაქტიკულად ათვისებული ბუნების სამყარო. იხ. აგრეთვე *ყოფიერება*.

**საზოგადოებრივი შრომა,** 1.ადამიანთა საქმიანობა, რ-იც მიმართულია საზოგადოების ეკონომიკურ და სოციალურ მოთხოვნილებათა დასაკმაყოფილებლად. ს. შ-გან გამოყოფენ საზოგადოებრივად ორგანიზებულ შრომას, ე. ი. საქმიანობას, რ-იც შედის საზ. შრომის დანაწილებაში. საზოგადოებრივად ორგანიზებული შრომა ეს არის საზ. წარმოების, სახ. მეურნ. არსი. მისი შედეგია *ერთობლივი საზოგადოებრივი პროდუქტი*. ს. შ-ის ხარჯვის უმნიშვნელოვანესი სფეროებია მატერ. წარმოება, არასაწარმოო სფერო, საოჯახო მეურნეობა; 2. დახასიათება შრომის ერთ-ერთი ნიშნისა, სახელდობრ, ადამიანთა ყოფიერების საზ. ფორმისა და ადამიანთა მიზანშეწონილი საქმიანობის განუყრელი კავშირისა.

წარმოების სხვადასხვა წესი ს. შ-ს სხვადასხვა ფორმას აძლევს.

**საზოგადოებრივი შრომის ნაყოფიერება,** იხ. *შრომის ნაყოფიერება*.

**საზოგადოებრივი შრომის ნაყოფიერების განუხრელი ზრდის კანონი,** იხ. *შრომის ნაყოფიერება*.

**საზოგადოებრივი ცენტრი,** შენობათა და ნაგებობათა კომპლექსი ან შესაბამისი ფუნქციური ზონა ქალაქის საცხოვრებელ ან სამრეწველო რ-ნში, ქალაქში ან ჯგუფური განსახლების სისტემის სხვა დასახლ. პუნქტში, ოლქში. ს. ც. გათვალისწინებულია მოსახლ. საზ. (კულტ.-საგანმ. საყოფაცხოვრებო და სხვ.) მომსახურებისათვის. ს. ც-ში შედის ადმ., საზ., კულტ.-საგანმ., სასწ., სავაჭრო დანიშნულების დაწესებულებები, საყოფაცხოვრებო მომსახურების საწარმოები. ს. ც. შეიძლება იყოს კომპაქტური ან გაშლილი, ჰქონდეს არქიტ. ანსამბლის სახე და სხვ.

**საზოგადოებრივი ცნობიერება,** იხ. *ცნობიერება*.

**საზოგადოებრივი ცნობიერების ფორმები,** იხ. *ცნობიერება*.

**საზოგადოებრივი წარმოების ეფექტიანობა,** კატეგორია, რ-იც ასახავს საზოგადოებრივი წარმოების ხარისხობრივ შედეგიანობას, ე. ი. იმას, თუ რა დანახარჯების ფასად მიიღწევა მეურნეობის საბოლოო რაოდენობრივი შედეგები. ს. წ. ე. გამოხატავს საზ.-ეკონ. ფორმაციის ძირითადი ეკონ. კანონის მთავარ მოთხოვნას. კაპიტალიზმის დროს იგი ასახავს და ემსახურება კაპიტალისტების მიერ მაქს. მოგების მიღების, კომუნისტურ ფორმაციაში კი — მთელი საზ-ბის მატერ. და სულიერ მოთხოვნილებათა უფრო სრულად დაკმაყოფილების ინტერესებს, სოციალ. წარმოების ეფექტიანობა მოიცავს წარმოების ყველა მხარეს და გულისხმობს ნივთობრივი და პიროვნული ფაქტორების გეგმაზომიერი გამოყენებით საზ-ბის ინტერესების შესაბამისად განუხრელად მზარდი სოც.-ეკონ. შედეგების მიღწევას. საზ. ცხოვრებაში მეცნ.-ტექ. პროგრესის ღრმად შეჭრამ და საწარმოო ძალების გიგანტურმა განვითარებამ, ეკონ. პოტენციალის სწრაფი ტემპით ზრდამ და ფართო მასშტაბებმა ბუნებრივი და საზ. რესურსების შეზღუდვის პირობებში ადამიანთა საქმიანობის თითქმის ყველა სფეროში დღის წესრიგში დააყენა წარმოების ეფექტიანობის ამაღლების საფუძველზე სახ. მეურნ. განვითარების აუცილებლობა. წარმოების ეფექტიანობასთან მჭიდრო კავშირის გაუთვალისწინებლად შეუძლებელია მრავალი საზ. მოვლენის ახსნა და განვითარების საკითხის გადაწყვეტა. ამ მხრივ აღსანიშნავია ს. წ. ე-ის კავშირი სახ. მეურნ. გეგმაზომიერ-პროპორციულ განვითარებასთან. გეგმაზომიერება განსაზღვრავს წარმოების ეფექტიანობის ამაღლებას, რის გამოც ეს უკანასკნელი გეგმის ოპტიმალობის კრიტერიუმია. ღირებულებისა და ფასების მოძრაობა განპირობებულია ს. წ. ე-ით. ფასი, თვითღირებულება, მოგება, რენტაბელობა არა მარტო წარმოების ეფექტიანობის ბერკეტებია, არამედ—სტიმულატორებიც. ს. წ. ე. საწარმოო ძალთა განვითარების ხასიათისადმი წარმოებით ურთიერთობათა შესაბამისობის კრიტერიუმიცაა. ს. წ. ე. სოციალ. წარმოების ტემპის დაჩქარებისა და კომუნიზმისაკენ წინსვლის მთავარი საშუალებაა. მისი ამაღლების მიზანია მატერ., შრომითი და ფულადი რესურსების ეკონომია, წარმოებისა და სოც.-კულტ. მშენებლობის გაფართოება, ხალხის კეთილდღეობის გაუმჯობესება აღნიშნული მიზნის მისაღწევად და საჭიროა ცოცხალი შრომის, საწარმოო ფონდების, მასალებისა და ენერგიის გამოყენების გაუმჯობესება; კაპიტ. დაბანდებათა უკუგებისა და პროდუქციის ხარისხის ამაღლება, რ-იც უმთავრესად ხორციელდება წარმოების ინტენსიფიკაციის, ორგანიზაციისა და მართვის შემდგომი სრულყოფით. ს. წ. ე-ზე მოქმედებს სამეცნ.-ტექ., სოც.-ეკონ., ორგანიზაციული და ბუნებრივი ფაქტორები. მ. შ. მეურნ. სოციალ. სისტემა და მისი უპირატესობანი: მეცნ.-ტექ. პროგრესის შედეგების სწრაფი დანერგვა, წარმოების მართვის სრულყოფა, შრომითი რესურსების მაღალნაყოფიერი გამოყენება, ეკონ. სტიმულის გაძლიერება, წარმოებისა და შრომის დისციპლინის განმტკიცება, წარმოების პროგრ. სტრუქტურა და რაციონალური განლაგება, მისი ტექ. დონის ამაღლება, საწარმოო აპარატის გამოყენების გაუმჯობესება, ნედლეულისა და მასალების კომპლ. გამოყენება, სათბობისა და ენერგიის მომჭირნეობით ხარჯვა, ფულადი სახსრების, ბუნებრივი პირობებისა და რესურსების რაციონალური გამოყენება, მშენებლობის დაჩქარება და ახ. სიმძლავრეების დროული ათვისება, პროდუქციის ხარისხის ამაღლება, მომარაგებისა და პროდუქციის რეალიზაციის შეუფერხებელი ორგანიზაცია, სოციალ. შეჯიბრების განვითარება და მოწინავეთა გამოცდილების მასობრივი გავრცელება, ფასების დონე და სხვ. წარმოების ეფექტიანობაზე მოქმედი მრავალი ფაქტორის გამო ძნელია მისი გაზომვა ერთი მაჩვენებლით, ამიტომ პრაქტიკაში მიღებულია მათი გაზომვა მაჩვენებელთა სისტემით.

ს. წ. ე-ის ძირითადი მაჩვენებლებია: შრომის ნაყოფიერება, ფონდუკუგება, წარმოებისა და პროდუქციის რენტაბელობის დონე, კაპიტ. დაბანდებათა უკუგება და ნაზღაურობის ვადა, ხარისხის უმაღლესი კატეგორიის პროდუქციის ხვედრითი წილი მთელს პროდუქციაში და სხვ.

*ა. თოფურია.*

**საზოგადოებრივი წარმოების ინტენსიფიკაცია,** იხ. *ინტენსიფიკაცია*.

**საზოგადოებრივი ხელშეკრულების თეორია,** ფილოსოფიური და იურიდიული დოქტრინა, რ-ის მიხედვითაც სახელმწიფო შეიქმნა ადამიანთა გონივრული ურთიერთშეთანხმების შედეგად, რადგან „ბუნებრივ მდგომარეობაში“ მათი არაუზრუნველყოფის გამო ისინი იძულებული გახდნენ შეექმნათ ისეთი სახელმწ. ორგანიზაცია, რ-იც ყველას ინტერესებს დაიცავდა. იდეა, რომ სახელმწიფოს შექმნას საფუძვლად უდევს საზ. ხელშეკრულება, ძველთაგანვე წარმოიშვა. იგი ჯერ კიდევ ძვ. ბერძენმა ფილოსოფოსმა *ეპიკურემ* წამოაყენა; განვითარება კი ჰპოვა XVII—XVIII სს-ში და დაკავშირებული იყო *ბუნებითი სამართლის* მოძღვრებასთან, რ-ის მომხრეები ამტკიცებდნენ, რომ თავისუფალი და დამოუკიდებელი ინდივიდების ნება-სურვილით შექმნილი სახელმწიფო ვალდებულია უზრუნველყოს ადამიანის ბუნებიდან გამომდინარე უფლებათა დაცვა. ამ თეორიის მამამთავრად ითვლება *ჰ. გროციუსი*, შემდეგ კი განავითარეს ინგლ. ფილოსოფოსებმა ტ. ჰობზმა, ჯ. ლოკმა, ფრანგმა განმანათლებლებმა — მონტესკიემ, ვოლტერმა და სხვ. საზ. ხელშეკრულების კონცეფცია უფრო რადიკალურადაა დამუშავებული რუსოს ნაშრომში „საზოგადოებრივი ხელშეკრულების შესახებ“. რუსომ საზ. ხელშეკრულების იდეები გამოიყენა ფეოდ. სახელმწიფოს ინ-ტების გასაკრიტიკებლად, ფეოდალიზმის მთელი სისტემის უარსაყოფად. იგი იცავდა იმ დროისათვის რევ. ხასიათის თეზისს — რადგან სახელმწიფო აღმოცენდა საზ. ხელშეკრულების საფუძველზე, ხელშეკრულების ბოროტად გამოყენების შემთხვევაში მოქალაქეებს აქვთ მისი გაუქმების უფლება.

ს. ხ. თ-ის ძირითადი ნაკლია ის, რომ იგი დამახინჯებულად განმარტავდა სახელმწიფოს წარმოშობის პროცესს, რადგან არ შეეძლო აეხსნა ამ პროცესის კანონზომიერების ნამდვილი მიზეზი — საზ-ბაში კლასების წარმოშობა. და მაინც, ამ თეორიას თავისი დროისათვის პროგრ. მნიშვნელობა ჰქონდა; იგი უარყოფდა შუა საუკუნეებში გაბატონებულ შეხედულებას სახელმწ. ხელისუფლების ღვთაებრივ წარმოშობასა და მის შეუზღუდაობაზე, აღიარებდა ხალხის უფლებას აჯანყებაზე, თუ

საზომი ტრანსფორმატორი




ნახ. 1. ძაბვის საზომი ტრანსფორმატორი: ა—ჩართვის სქემა; ბ—400 კვ-ზე მომუშავე ძაბვის ტრანსფორმატორი. $U_1$—საზომი ძაბვა; $W_1$, $W_2$—გრაგნილები; $U_2$—მეორეული ძაბვა; V—ვოლტმეტრი.







ნახ. 2. დენის საზომი ტრანსფორმატორი: ა—ჩართვის სქემა; ბ—115 კვ-ზე მომუშავე დენის ტრანსფორმატორი. $W_1$—პირველადი გრაგნილი; $I_1$—ცვლადი დენის ძალა; $W_2$—მეორეული გრაგნილი; $I_2$—მეორეული დენის ძალა; A—ამპერმეტრი.




ნახ. 3. დენის ძალისა და ძაბვის საზომი ტრანსფორმატორების მეშვეობით მაღალი ძაბვის ერთფაზიან წრედში ვატმეტრის ჩართვის სქემა: V—ვოლტმეტრი; A—ამპერმეტრი; W—ვატმეტრი.

უმაღლესი ხელისუფლება დაარღვევდა საზ. ხელშეკრულებას, წაართმევდა ხალხს მათ განუყოფელ უფლებებს. ს. ხ. თ. დრომოჭმული ფეოდ. წესწყობილების წინააღმდეგ იყო მიმართული.

**საზოგადოებრივი ხსნის კომიტეტი** (Le Comite de salut public), *იაკობინელთა დიქტატურის* ხელმძღვანელი ორგანო საფრანგეთის დიდი რევოლუციის დროს. ჩამოყალიბდა 1793 წ. 6 აპრ. ევალებოდა თვალყური ედევნებინა მინისტრების საქმიანობისათვის და საგანგებო შემთხვევებში მიეღო გადაწყვეტილება საგარეო და საშინაო მტრებისაგან თავდასაცავად. ს. ხ. კ-ს ირჩევდა *კონვენტი*. მის პირველ შემადგენლობაში *ჟ. ჟ. დანტონის* მომხრეები სჭარბობდნენ. 1793 წ. 10 ივლ. დანტონი და მისი მომხრეები ს. ხ. კ-იდან გამოიყვანეს. 27 ივლ. ს. ხ. კ-ში მ. *რობესპიერი* აირჩიეს. 1793 შემოდგომაზე მას რეალურად დაემორჩილა სახელმწ. ხელისუფლების ყველა ორგანო (მ. შ. სამხედრო). იაკობინელთა დიქტატურის კრიზისმა და ს. ხ. კ-ის შიგნით არსებულმა უთანხმოებებმა, რ-ებიც უკვე 1794 გაზაფხულზე გამომჟღავნდა, გამოიწვია განხეთქილება რობესპიერსა და მის მოწინააღმდეგეებს შორის. *თერმიდორული გადატრიალების* (1794) შემდეგ ს. ხ. კ-მა მნიშვნელობა დაკარგა და 1795 წ. 26 ოქტ. არსებობა შეწყვიტა.

**საზოგადოებრივ მეცნიერებათა აკადემია** სკკპ ცკ-თან არსებული (სმა), უმაღლესი პარტიული სასწავლო დაწესებულება, რ-იც ამზადებს თეორიულ მუშაკებს ცენტრ. პარტ. დაწესებულებებისათვის, მოკავშირე რესპუბლიკების კომპარტიათა ცკ-ების, რაიკომებისა და საოლქო კომიტეტებისათვის, აგრეთვე უმაღლესი სასწავლებლების მასწავლებლებს, მეცნ. მუშაკებს სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებისა და სამეცნ. ჟურნალებისათვის. შეიქმნა 1946 წ. 2 აგვ. მოსკოვში. ს. მ. ა-ში სწავლობენ სკკპ ისტორიას, პოლიტ. ეკონომიკას, მრეწვ. ეკონომიკას, სოც. მეურნ. ეკონომიკას, მსოფლიო ეკონომიკას, დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმის, თანამედროვე ბურჟ. ფილოს. და სოციოლოგიის, მეცნ. კომუნიზმის, საბჭ. საზ-ბის ისტ. საერთაშ. კომუნისტური მუშათა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობის, ლიტერატურათმცოდნეობის, ხელოვნებათმცოდნეობის და ჟურნალისტიკის ზოგად პრობლემებს. 1964 ს.მ.ა-თან დაარსდა მეცნ. ათეიზმის ინ-ტი. ასპირანტთა მთელ სასწ.-სამეცნ. მომზადებას ხელმძღვანელობენ აკად. კათედრები. ასპირანტთა სწავლების ვადა 3 წელია. სწავლების დასასრულს ასპირანტები იცავენ დისერტაციას მეცნ. კანდიდატის ხარისხის მოსაპოვებლად. აკადემიას ხელმძღვანელობს რექტორი, რ-იც აკად. სამეცნ. საბჭოს თავ-რედაც ითვლება.

**„საზოგადოებრიობა" ცხოველთა,** გარემოსთან ცხოველების შეგუების ერთ-ერთი ფორმა, რ-იც მათ ჯგუფურ ცხოვრებაში გამოიხატება. ასეთი ცხოვრება დაკავშირებულია საკვების მოპოვებასთან (ვარხვების გუნდი), მტრისაგან თავდაცვასთან (ჩლიქოსნების ჯოგი), ურთიერთგათბობასთან (უმდაბლესი მაიმუნები), შთამომავლობაზე ერთობლივ ზრუნვასთან (ზოგიერთი მწერი) და სხვ. ცხოველთა შეჯგუფება შეიძლება იყოს დროებითი ან მუდმივი. უხერხემლო ცხოველთა შორის ამ მოვლენას შედარებით ხშირად მწერებში ვხვდებით. მისი უმარტივესი ფორმაა საკვებით მდიდარ ადგილებში დადებული კვერცხებიდან გამოსული მატლების დროებითი ჯგუფები (მაგ., კალიები). საკვების მოსპობის შემდეგ მწერები, ჩვეულებრივ, სხვა ადგილზე გადადიან. „საზოგადოებრიობის" უფრო რთული ფორმაა ზოგიერთი მწერის მიერ მუდმივი კოლონიების შექმნა, რ-თა წევრებს შორის ფუნქციები განაწილებულია (ფუტკარი, ჭიანჭველა, ტერმიტი და სხვ.).

ხერხემლიან ცხოველებში „საზოგადოებრიობის" მაგალითია თევზების ქარავნების წარმოქმნა, როდესაც თევზები საკვების მოსაპოვებლად ან ტოფობის დროს შორეულ მიგრაციას ახდენენ. უფრო რთული ფორმაა მრავალი ფრინველის (თოლიების, პინგვინების და სხვ.) კოლონ. ბუდობა, ხოლო ზომიერი და ცივი კლიმატის პირობებში მობინადრეთათვის—შემოდგომის გუნდების შექმნა შორეული მიგრაციისათვის. ძუძუმწოვრებიდან ჯგუფური ცხოვრება ახასიათებთ ფეხფარფლიანებს, ზოგიერთ მღრღნელს, მრავალ ჩლიქოსანს და სხვ.

ცხოველთა „საზოგადოებრიობას" საფუძლად შესაბამისი *ინსტინქტი* უდევს. ზოგიერთი უმდაბლესი მაიმუნი ჯოგურ ცხოვრებას ახორციელებს რთული ხმიანი სიგნალიზაციით, ჩლიქოსნები — მხედველობითი და ყნოსვითი *ანალიზატორებით*. მრავალ „საზოგადოებრივ" ცხოველს ჯგუფად შეგროვებისას ნივთიერებათა ცვლის ინტენსივობა უქვეითდება, რაც მათ ხელს უწყობს საკვების დეფიციტის უკეთ გადატანაში.

*ლიტ.*: Наумов С. П., Шилов И. А., Экология животных, 5 изд., М., 1974.

*გ. ქაჯაია.*

**საზომთა და საწონთა მთავარი პალატა,** ცენტრალური სახელმწიფო მეტროლოგიური დაწესებულება, რ-იც შეიქმნა რუსეთში 1893 დ. *მენდელეევის* ინიციატივით ქვეყანაში საზომთა და საწონთა ერთგვარობისათვის, სიზუსტისა და ურთიერთშესაბამისობისათვის. იხ. *მეტროლოგიის ინსტიტუტი*.

**საზომთა მეტრული სისტემა,** საზომთა სისტემა, რ-იც ემყარება ორ ძირითად ერთეულს: სიგრძის ერთეულს (*მეტრი — მ*) და მასის ერთეულს (*კილოგრამი — კგ*). ს. მ. ს. შექმნეს საფრანგეთში XVIII ს. ბოლოს. 1875 პარიზში 17 სახელმწიფომ (მ. შ. რუსეთმაც) ხელი მოაწერა მეტრულ კონვენციას ს. მ. ს-ის საერთაშ. ერთიანობისა და გაუმჯობესებისათვის და შექმნა ზომა-წონათა საერთაშ. კომიტეტი (მისი ერთ-ერთი ორგანოა ზომა-წონათა გენ. კონფერენცია). ს. მ. ს-ში შედიოდა შემდეგი ერთეულები: სიგრძის (მეტრი — პარიზის გეოგრ. მერიდიანის 1/40 000 000 ნაწილი), ფართობის (1 $მ^2$; 1 არი — 10 მ გვერდის მქონე კვადრატის ფართობი), მოცულობის (სტერი — 1 მ წიბოს მქონე კუბის მოცულობა), თხევადი და ფხვიერი სხეულების ტევადობისა (ლიტრი—0,1 მ წიბოს მქონე კუბის მოცულობა) და მასისა (კილოგრამი—4°C-ზე 0,1 მ წიბოს მქონე კუბის შემავსებელი წყლის მასა). მეცნ. და ტექ. განვითარებამ გამოიწვია მრავალი ფიზ. სიდიდის, პირველ რიგში ელექტრული და მაგნ. სიდიდეების, ერთეულის დადგენის აუცილებლობა. ს. მ. ს-ის განვითარების პროცესში შეიქმნა ერთეულთა დარგობრივი მეტრული სისტემები სხვადასხვა სიდიდისათვის: მექან. (MKS, CGS, MTS, MKGS), ელექტრული და მაგნ. (MKSA, CGS და სხვ.), სითბური (MKSK), აკუსტიკური (MKS, CGS) და სინათლის სიდიდეებისათვის (MSS). შემოიღეს აგრეთვე სისტემის გარეშე ერთეულები, რ-ებიც ერთმანეთთან არაა დაკავშირებული. დარგობრივი სისტემების (MKS, MKSA, MKSK და MSS) ბაზაზე მეცნ. და ტექ. ყველა დარგისათვის დამუშავებულია უნივერს. *ერთეულთა საერთაშორისო სისტემა* (SI), რ-იც დაამტკიცა ზომა-წონათა XI გენ. კონფერენციამ 1960.

**საზომი,** გაზომვის საშუალება, რ-ის დანიშნულებაა მოცემული ზომის ფიზიკური სიდიდის აღწარმოება, მაგ., საწონი მასის ს-ია, კვარციანი გენერატორი კი — ელექტრული რხევების სიხშირის ს. ს. სხვადასხვაგვარია: ერთნიშნა, რ-ის მეშვეობით ხდება ერთი ზომის ფიზ. სიდიდის აღწარმოება (მაგ., სიგრძის ბრტყელპარალელური კიდურა ს., ნორმალური ელემენტი, მუდმივი ტევადობის კონდენსატორი); მრავალნიშნა, რ-საც იყენებენ სხვადასხვა ზომის მრავალი სიდიდის აღწარმოებისათვის (მაგ., მილიმეტრიანი დანაყოფების მქონე სახაზავი, ინდუქციურობის ვარიომეტრი, ცვლადი ტევადობის კონდენსატორი), და ს-თა ნაკრები (მაგ., საწონთა ნაკრები, სიგრძის ბრტყელპარალელურ კიდურა ს-თა ნაკრები, საზომი კონდენსატორების ნაკრები).

*ლიტ.*: Широков К. П., Общие вопросы метрологии, М., 1967.

**საზომი** ლექსისა, საკუთრივ პოეტური რიტმის მთავარი რეგულატორი; უკავშირდება წარმოთქმის ფიზიოლ. პირობებს, სუნთქვას და სხვ.; სხვადასხვა ხალხის პოეზიაში სხვადასხვა სახით ვლინდება.

მორასათვლელ ანუ კვანტიტატიურ ლექსთწყობაში ს-ს ქმნის გრძელ და მოკლე მარცვალთა კანონზომიერი ჯერეულობა. მარცვლის ოდენობას განსაზღვრავდა დრო, რ-იც უნდა დახარჯულიყო ყველაზე მოკლე მარცვლის წარმოსათქმელად. დროის ამ უმცირეს ერთეულს ბერძნულად ქრონოს პროტოსი ერქვა, ლათინურად — მორა. გრძელი მარცვალი ორ მოკლე მარცვალს ეთანაბრებოდა. რამდენიმე ქრონოს პროტოსი ქმნიდა უმოკლეს რიტმულ ჯგუფს ანუ ტერფს (ბერძნულად—„პუს", ლათინურად — „პეს") — მუს. ტაქტის მსგავს ერთეულს. ტერფი კანონზომიერად მეორდებოდა ტაეპში. საზომის გრაფ. სქემაში გრძელი მარცვლის აღსანიშნავად იხმარებოდა ხაზი (—), მოკლე მარცვლის აღსანიშნავად კი ნახევარრკალი (◡). ბერძნ.-ლათ. ს-ების რეპერტუარში შედიოდა დაქტილური ჰექსამეტრი, (—◡◡—◡◡—◡◡—◡◡—◡◡—◡), იამბური დიმეტრი (◡—◡—/◡—◡—), იამბური ტრიმეტრი (◡—◡—/◡—◡—/◡—◡—), ქორეული ანუ ტროქეული ტეტრამეტრი (—◡—◡/—◡—◡/—◡—◡/—◡—◡). ანტიკურ ლირიკაში გავრცელებული იყო ე. წ. ლოგაედური (ნარევტერფიანი) ს-ები.

მარცვალსათვლელ ანუ კვალიტატიურ (სილაბურ, ტონურ, სილაბურ-ტონურ) ლექსთწყობაში ს. სხვადასხვა ფორმით მჟღავნდება. კერძოდ, სილაბური ს. მარცვალთა გარკვეულ რიცხვს ემყარება და მოითხოვს ერთ სავალდებულო მეტრულ მახვილს (მაგ., მცირემარცვლიან ფრანგ. ს-ებში) ან ორ სავალდებულო მახვილს (ვთქვათ, იმავე ფრანგ. ცხრა-ათ-თერთმეტ- და თორმეტმარცვლიან ს-ებში) ცეზურის წინ და ტაეპის ბოლოს (იხ. *სილაბური ლექსთწყობა*).

სილაბურ-ტონური (ინგლ., გერმ., რუს., ქართ. და სხვ.) ლექსის ს-ის საფუძველია მახვილიან და უმახვილო მარცვალთა კანონზომიერი ანდა პოტენციურად კანონზომიერი ჯერეულობა. აქ ს., როგორც იდეალური ნორმა, გულისხმობს მახვილთშორისი ინტერვალების თანაბრობას. მაგრამ კონკრ. პოეტურ ნაწარმოებში მეტრული ნორმა ძალიან ხშირად რიტმული ვარიაციების სახით ვლინდება. რიტმულ ვარიაციებს ქმნის ნორმით ნავარაუდევი მეტრული მახვილის გამოტოვება, ზესქემური (მეტრისგარეშე) მახვილის გაჩენა ტაეპში და სხვა რიტმული მოვლენები (იხ. *სილაბურ-ტონური ლექსთწყობა*).

ტონურ ლექსთწყობაში მოქმედებს ე. წ. გარდამავალი ს-ები, რ-თა მახვილთშორისი ინტერვალები მეტ-ნაკლებად არის მოწესრიგებული. ესენია, მაგ., რუს. „დოლნიკი", „ტაქტოვიკი" და „აქცენტური ლექსი" (იხ. *ტონური ლექსთწყობა*).

*ლიტ.* იხ. სტ-თან ლექსთწყობა.

*რ. ბერიძე.*

**საზომი გარდამქმნელი,** საზომი საშუალება, რ-იც გასაზომ ფიზიკურ სიდიდეს სიგნალად გარდაქმნის ამ უკანასკნელის შემდგომი გადაცემის, დამუშავების, შენახვის ან რეგისტრაციის მიზნით. სიგნალი უშუა-

ლოდ არ აღიქმება დამკვირვებლის მიერ. განასხვავებენ პირველ, შუალედურ, გადამცემსა და მასშტაბურ ს. გ-ებს. ტერმ. „ს. გ.“ მკვიდრდება ტექ. ლიტ-რაში „გადამწოდის“ ნაცვლად.

**საზომი მანქანა**, ოპტიკურ-მექანიკური ხელსაწყო, რ-ითაც ადგენენ შიგა და გარე ხაზოვან ზომებს. საკონტროლო დეტალს აყენებენ (ნახ.) სასაგნო მაგიდაზე ან ლუნეტებზე პინოლის ვეგის ბუნიკებსა და ასათვლელ მოწყობილობას შორის; ასათვლელ მოწყობილობად იყენებენ *ოპტიმეტრის* ან *ინტერფერომეტრის* მილს; გაზომვის მეთოდი ფარდობითი ან აბსოლუტურია. ფარდობითი მეთოდის გამოყენებისას საკონტროლო დეტალის ზომას ადარებენ სანიმუშო დეტალის წინასწარ ცნობილ ზომას. სანიმუშო დეტალის ზომების გადახრას საკონტროლოსაგან აჩვენებს ასათვლელი მოწყობილობა. აბსოლ. გაზომვის დროს საკონტროლო დეტალის ზომას განსაზღვრავენ 2 სკალის მიხედვით. პირველი სკალის დანაყოფის სხვაობაა 100 *მმ*, მისი სიგრძე ზედა გაზომვის ზღვრის ტოლია. მეორე სკალის დანაყოფის სხვაობაა 0,01 *მმ*, სიგრძე—100 *მმ*. აბსოლ. მეთოდის გამოყენებისას ს. მ-ის დეტალის ნომინალურ ზომაზე ასაწყობად პინოლს აყენებენ ვეგის პირველ სკალაზე, ხოლო საზომ ვეგს—მეორე სკალაზე. გადახრას აწყობილი ნომინალური ზომიდან განსაზღვრავენ ასათვლელი მოწყობილობით. საერთოდ ორივე სკალის ჩვენება ოპტ. სისტემით გადაეცემა საზომ ვეგში მოთავსებულ მიკროსკოპს. ს. მ-ს ძირითადად იყენებენ შიგა საზომების შემოწმებისა და აწყობისათვის და დიდი ნაკირა ზომების დასადგენად. არის აგრეთვე სავალი ხრახნის ბიჯის საზომი ს. მ. (გდრ).

*ლიტ.*: ГОСТ 10875—64. Машины оптико-механические для измерения длин, М., 1964.



საზომი მანქანა. ოპტიკურ-მექანიკური საზომი მანქანა: 1—სადგარი; 2—პინოლის ვეგი; 3—ლუნეტები; 4—სასაგნო მაგიდა; 5—ასათვლელმოწყობილობიანი საზომი ვეგი.

**საზომი ტრანსფორმატორი**, ელექტრული *ტრანსფორმატორი*, რ-ის პირველად გრაგნილზე ზემოქმედებს გასაზომი დენი ან ძაბვა, მეორეული კი ჩართულია საზომ ხელსაწყოებში ან დამცავ რელეში. ს. ტ-ს უმთავრესად იყენებენ *მანაწილებელ მოწყობილობებსა* და მაღალი ძაბვის ცვლადი დენის წრედებში მაშინ, როცა დენის ძალას, ძაბვას, სიმძლავრეს, ენერგიას და სხვა პარამეტრებს უსაფრთხოდ ზომავენ ისეთი უნიფიცირებული ელექტროსაზომი ხელსაწყოებით, რ-თა გაზომვის ზღვრებია 100 *ვ*-მდე და 5 *ა*-მდე. მაღალი ძაბვის მხრიდან იზოლაციის მოსალოდნელი დაზიანებით გამოწვეული საფრთხის ასაცილებლად ჩაამიწებენ მეორეული გრაგნილის ერთ-ერთ მომჭერს. განასხვავებენ ძ ა ბ ვ ი ს ა (ნახ. 1) და დ ე ნ ი ს ს. ტ-ებს (ნახ. 2). გაზომვის სიზუსტეს ახასიათებენ ცდომილებით. მაღალი ძაბვის წრედში სიმძლავრის გასაზომად *ვატმეტრის* მეშვეობით აუცილებელია როგორც დენის ს. ტ., ისე ძაბვის ს. ტ. (ნახ. 3). მუდმივი დენის წრედში დიდი დენის ძალის ან მაღალი ძაბვის გასაზომად იყენებენ განსაკუთრებული კონსტრუქციის მ უ დ მ ი ვ ი დ ე ნ ი ს ს. ტ-ს (ნახ. 4).

**საზომი ფილაკები**, ნ ა პ ი რ ა ს ა ზ ო მ ე ბ ი, ბრტყელპარალელური ფილის ფორმის სიგრძის ნაპირა საზომები, რ-თა ზომა განისაზღვრება ორ პარალელურ სიბრტყეს შორის მანძილით. ს. ფ-ს იყენებენ სიგრძის ერთეულის აღწარმოებისათვის და შესანახად, საზომებისა და საზომი ხელსაწყოების შესამოწმებლად და გრადუირებისათვის; კონტრკალიბრების, კალიბრებისა და სხვათა შესამოწმებლად. ს. ფ-ს ამზადებენ 0,1-იდან 2000 *მმ*-მდე, ზოგჯერ უფრო დიდი ზომების გასაზომად. 10 *მმ*-მდე ფილაკების სიზუსტეა 0,00005 *მმ*.

**საზომი წყობილა**, ელექტრულ სიდიდეთა სპეციალურად შერჩეული საზომების კომპლექტი. ეს საზომები დაკალიბრებულია გარკვეული სიზუსტით და გამოიყენება (როგორც ცალ-ცალკე, ისე სხვადასხვა შეუღლებით) სხვადასხვა ნომინალის რამდენიმე ერთსახელიანი სიდიდის აღსაწარმოებლად. ს. წ-ს იყენებენ ლაბორ. და საწარმოო პრაქტიკაში მაშინ, როცა გაზომვის სქემებში საჭიროა წინაღობის, ტევადობის ან ინდუქციურობის შეცვლა, ანდა რეგულირება დიდი სიზუსტით. საზომებს კონსტრუქციულად აერთიანებენ საერთო კორპუსში, რ-ის პირზე დამონტაჟებულია გადამრთველი მოწყობილობა ან აწყობის საკომუტაციო არე საზომების შესაერთებლად საჭირო შეუღლებით. მაკომუტირებელი სისტემის კონსტრუქციის მიხედვით განასხვავებენ ბერკეტულ, შტეფსელურ, ჩანგლურ და მომჭერიან ს. წ-ებს (უკანასკნელს იშვიათად იყენებენ). ს. წ-ს უმრავლეს შემთხვევაში უკეთებენ ჩანგლურ გადამრთველ მოწყობილობას. საზომებს ს. წ-ში ჩვეულებრივ აერთიანებენ დეკადებად (თითოეულში ერთნაირი ნომინალური მნიშვნელობის 10 საზომი). დეკადების რიცხვის მიხედვით ს. წ. არის ერთ- და მრავალდეკადიანი. ბერკეტულ ს. წ-ს იყენებენ უმთავრესად მაშინ, როცა საჭიროა სწრაფად გაზომვა (მაგ., რადიოდეტალების მასობრივი შემოწმებისა და გაწუნდების დროს), ხოლო შტეფსელურსა და ჩანგლურს — იქ, სადაც გადამწყვეტი მნიშვნელობა აქვს კონტაქტების მიზ. გარდამავალ წინაღობას (მაგ., საზომი ხელსაწყოების შემოწმების ან ძალიან ზუსტი გაზომვების დროს). სიზუსტის უმაღლესი კლასის ს. წ-ს ამზადებენ, როგორც წესი, მცირედეკადიანს ჩანგლური გადამრთველებით, ნაკლებად ზუსტ ს. წ-ს კი — მრავალდეკადიანს, რ-საც აქვს ბერკეტული გადამრთველები. საზომების სახეობათა მიხედვით ს. წ. არის წინაღობის, ტევადობის, ინდუქციურობისა და ურთიერთინდუქციურობისა (უკანასკნელს იშვიათად იყენებენ).



საზომი წყობილა სხვადასხვა გადამრთველი მოწყობილობით: ა—ბერკეტული; ბ—შტეფსელური; გ—ჩანგლური; დ—მომჭერიანი.

**საზომი ხაზი**, ფიდერების, ტალღასატარებისა და სხვა განაწილებულპარამეტრებიანი ხაზების მქონე ელექტრული პარამეტრების საზომი ხელსაწყო. ს. ხ. წარმოადგენს კოაქსიალური ან ტალღასატარი ხაზის მონაკვეთს, რ-ის გასწვრივ კავშირის ზონდიანი ურიკა გადაადგილდება. ს. ხ-ის საშუალებით ადგენენ მდგარი ტალღის კოეფიციენტს და ხაზის გასწვრივ ელექტრული ველის დაძაბულობის კვანძების (სიბურცეთა) გადანაცვლებას, სრულ წინაღობას, ამპლიტუდასა და ფაზას, არეკვლის კოეფიციენტს და ა. შ. ს. ხ-ს რთავენ გენერატორსა და გასაზომ ობიექტს შორის (ნახ. ). ს. ხ-ს იყენებენ ასეული *მეგჰც*-იდან ასეულ *გჰც* სიხშირეთა დიაპაზონში (ცდომილება 2—5%).



საზომი ხაზი. საზომი ხაზის სქემა: ზ—ზონდი; ით—ინდიკატორული თავი (ურიკა); დ—დეტექტორი; ი—ინდიკატორი; ს—ინდიკატორული თავის გადანაცვლების ასათვლელი სკალა; გ—ზემაღალი სიხშირის გენერატორი; ა—ატენიუატორი; Zდ—დატვირთვა.

**საზომი ხელსაწყო**, გაზომვის საშუალება, რ-იც საზომი ინფორმაციის სიგნალს გამოიმუშავებს დამკვირვებლისათვის ადვილად აღსაქმელი ფორმით. განასხვავებენ მაჩვენებელ, მარეგისტრირებელ, თვითჩამწერ, მბეჭდავ, მაინტეგრირებელ, მაჯამებელ, ანალოგურ, ციფრულ, პირდაპირი მოქმედებისა და შედარების ს. ხ-ებს. მ ა ჩ ვ ე ნ ე ბ ე ლ ი ს. ხ-ით შესაძლებელია ჩვენებათა მხოლოდ ვიზუალური ათვლა, მ ა რ ე გ ი ს ტ რ ი რ ე ბ ე ლ ი ს. ხ-ით კი — მათი ფიქსაცია უმეტესად ქაღალდზე. მარეგისტრირებელი ს. ხ-ები ორგვარია: თ ვ ი თ ჩ ა მ წ ე რ ი, რ-იც საშუალებას იძლევა ჩვენებათა ჩანაწერი დიაგრამის სახით მივიღოთ, და მ ბ ე ჭ დ ა ვ ი, რ-იც ბეჭდავს ჩვენებას ციფრული ფორმით. მ ა ი ნ ტ ე გ რ ი რ ე ბ ე ლ ს. ხ-ში (ელექტრული მრიცხველი, აირმრიცხველი) მიწოდებული სიდიდე ინტეგრირდება დროის ან სხვა დამოუკიდებელი ცვლადის მიხედვით, მ ა ჯ ა მ ე ბ ე ლ ი ს. ხ. (მაგ., *ვატმეტრი*, რ-იც აჯამებს რამდენიმე ელექტრული გენერატორის სიმძლავრეებს) იძლევა სხვადასხვა არხით მიწოდებული 2 ან რამდენიმე სიდიდის მნიშვნელობას. ა ნ ა ლ ო გ უ რ ს. ხ-ში ათვლა წარმოებს სკალის მიხედვით, ც ი ფ რ უ ლ შ ი — ციფრული ასათვლელი მოწყობილობის მეშვეობით. პ ი რ დ ა პ ი რ ი მ ო ქ მ ე დ ე ბ ი ს ს. ხ-ში (მაგ., მანომეტრში, ამპერმეტრში) გასაზომი სიდიდე გარდაიქმნება ერთხელ ან რამდენიმეჯერ და მისი მნიშვნელობა მოიძებნება ცნობილ ერთსახელიან სიდიდესთან შეუდარებლად. შ ე დ ა რ ე ბ ი ს ს. ხ-ში (მაგ., ელექტროსაზომი *პოტენციომეტრი*) გასაზომ სიდიდეს უშუალოდ ადარებენ ზომით აღწარმოებულ ერთსახელიან სიდიდესთან.



ნახ. 4. მუდმივი დენის საზომი ტრანსფორმატორის სქემა: 1—გულარი; 2—სალტე (მუდმივი დენის სადენი); 3—დამხმარე გრაგნილი; 4—გამმართველი ბოგის დიოდები; Φ—მაგნიტური ნაკადი; გ—გამმართველი; A—ამპერმეტრი, $W_1$—პირველადი გრაგნილი (სალტე); $U_{\sim}$—ცვლადი დენის დამხმარე წყარო; I—გასაზომი დენის ძალა.



საზომი ფილაკები. სწორკუთხა ბრტყელპარალელური ფილაკების ბლოკი.

**საზომი ხიდი**, ს ა ზ ო მ ი ბ ო გ ა, წინაღობის, ტევადობის, ინდუქციურობისა და სხვა ელექტრული სიდიდეების საზომი ხელსაწყო; წარმოადგენს საზომ ბოგურ (ხიდურ) წრედს, რ-ის მოქმედება ემყარება გასაზომი სიდიდის სანიმუშო ზომასთან შედარების მეთოდს. ეს მეთოდი იძლევა ძალიან ზუსტ შედეგებს, რის გამო ს. ხ. ფართოდ გავრცელდა როგორც ლაბორ., ისე საწარმოო პრაქტიკაში. ს. ხ. არის მუდმივი დენისა და ცვლადი დენისა. მ უ დ მ ი ვ ი დ ე ნ ი ს ს. ხ. სამგვარია: ცალმაგი (დახლ. 1 *ომ* და უფრო მაღალი წინაღობის გასაზომი), ორმაგი (1 *ომ*-ზე ნაკლები წინაღობის გასაზომად) და კომბინირებული—ცალმაგ-ორმაგი. ც ვ ლ ა დ ი დ ე ნ ი ს ს. ხ-ს უმეტესად ოთხმხრას აკეთებენ. ს. ხ. შეიძლება იყოს გაწონასწორებული (ყველაზე ზუსტი) და გაუწონასწორებელი, რ-შიც გასაზომ სიდიდეზე მსჯელობენ ბოგას განბალანსის საზომი ხელსაწყოს ჩვენების მიხედვით.



საზომი ხიდი. მუდმივი დენის ცალმაგი ბოგა (უიტსტონის ბოგა): გ—გალვანომეტრი; E—მუდმივი დენის წყარო; $R_1(R_x)$—გასაზომი წინაღობა; $R_1, R_4$—ბოგას მხრები (რეზისტორები); $R_3$—ეტალონური წინაღობა.

**საზომ-საინფორმაციო სისტემა** (სსს), საზომ მოწყობილობათა კომპლექსი, რ-იც უზრუნველყოფს ადამიან-ოპერატორის ან ელექტრონული გამომთვლელი მანქანის მიერ რომელიმე ობიექტის თვისებებისა და მდგომარეობის შესახებ საჭირო ინფორმაციის ერთდროულ მიღებას. სსს-ის ამოცანაა ობიექტის ყველა მთავარი პარა-




საზომ-საინფორმაციო სისტემა. საზომ-საინფორმაციო სისტემის სტრუქტურული სქემა: გ—გადამწოდი; მგ—მაუნიფიცირებელი გარდამქმნელი; პმ—პროგრამული მოწყობილობა.

მეტრის მონაცემების გაერთიანება და ობიექტის საკმაოდ სრული აღწერილობის მიღება. უმარტივესი სსს (მაგ., ელექტრული ვატმეტრი და ელექტრული ენერგიის მრიცხველი) წინასწარ ამუშავებს გასაზომი ობიექტის რამდენიმე პარამეტრს და გასცემს ერთიან განზოგადებულ მაჩვენებელს. რთულ სსს-ში მეტად არასაიმედო რგოლია ინფორმაციის მიმღები ადამიანი, რ-საც არ შეუძლია ერთდროულად აღიქვას მრავალი ხელსაწყოს ჩვენება. ამ შემთხვევაში იყენებენ *მნემონიკურ სქემებს*. სქემაზე ხელსაწყოები შეცვლილია პირობითი სიგნალიზატორებით, რ-ებიც აჩვენებენ არა გასაზომი სიდიდეების აბსოლ. მნიშვნელობას, არამედ მათ გადახრას წინასწარ დადგენილი ნორმიდან.

*ლიტ.*: Ильин В. А., Телеконтроль и телеуправление, М., 1969.

**საზომ საშუალებათა შემოწმება,** საზომ საშუალებათა ცდომილებების განსაზღვრა და ამ საშუალებათა გამოყენებისათვის ვარგისობის დადგენა. საზომ საშუალებებს ამოწმებენ მეტროლ. სამსახურის ორგანოები *ეტალონებისა* და გაზომვის სანიმუშო საშუალებათა მეშვეობით. მნიშვნელობის მიხედვით განასხვავებენ სახელმწ. და საუწყებო ს. ს. შ-ს, დროის მიხედვით — პირველად, პერიოდულ, რიგგარეშე და საინსპექციო ს. ს. შ-ს, დიაპაზონის მიხედვით — ელემენტობრივ, კომპლექტურსა და დამოუკიდებელ (ფარდობითი სიდიდეების) ს. ს. შ-ს. პირველადი ს. ს. შ. ხდება წარმოებიდან ან რემონტიდან საზომ საშუალებათა სახმარად გამოშვებისას, პერიოდული — საზომ საშუალებათა ექსპლუატაციისა და შენახვისას, რიგგარეშე — საზომ საშუალებათა წესივრულობის დაუყოვნებელი დამოწმების აუცილებლობისას, საინსპექციო — მეტროლ. რევიზიის დროს. ს. ს. შ. ხელს უწყობს გაზომვათა ერთიანობისა და სისწორის უზრუნველყოფას სახელმწიფოში.


ნახ. 1. საზღვაო ნავთობის სარეწის საერთო ხედი.

**საზრისი,** 1. რაიმეს იდეალური შინაარსი, იდეა, საბოლოო მიზანი, ღირებულება (ცხოვრების ს., ისტორიის ს. და ა. შ.). ტერმ. „ს." შეიძლება აღნიშნავდეს რაიმე გამოთქმის (მეცნ., ფილოს., მხატვრული) მთლიან შინაარსს, მაგრამ ეს გამოთქმა არ დაიყვანება მისი შემადგენელი ნაწილებისა და ელემენტების მნიშვნელობაზე. 2. ლოგიკაში — იგივეა, რაც *მნიშვნელობა*. 3. ენათმეცნიერებაში — ზოგჯერ მნიშვნელობის სინონიმი.


ნახ. 2. სტაციონარული მსხვილბლოკიანი ლითონის საძირკველი და საბურღი დანადგარი.

**საზღავი,** საზღაო, საზღავო, ძვ. ქართული იურიდიული ტერმინი, რ-ითაც აღინიშნებოდა: 1. გადასახად-გამოსაღები; 2. ფასის ნახევარი, რ-საც „სამოყალნო" ანუ საბეგრო ადგილ-მამულის ფასდაკლებით გაყიდვის შემთხვევაში შეფასებისას „ჩამოუშვებდნენ" (სრულ ფასს დააკლებდნენ); 3. ქონებრივი სასჯელი, რ-იც დამნაშავეს შარტივი ქურდობის (კერძოდ, ცხენის პირველად მოპარვისა) და მსუბუქი დაჭრისათვის ეკისრებოდა. ასეთი საზღაურის მიღებას „საზღავად აღება" ერქვა. „ეკლესიის კაცთა" დაზარალების შემთხვევაში ს-ს ეკლესია ჩაიბარებდა. პარვის ს. იგივე იყო, რაც საზღაური *შვიდეული*. მიწის ნაკვეთს ს-ად მოწმეთა თანდასწრებით იღებდნენ. ს-ად აღებულ სახლს კაბალა დაედებოდა.

*წყარო*: ჟამთააღმწერელი, მონღოლთადროინდელი ისტორია, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 2, თბ., 1959; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; ტ. 3, თბ., 1970.

*ლიტ.*: დოლიძე ი., ძველი ქართული სამართალი, თბ., 1953, გვ. 206, 363; ჯავახიშვილი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 2, ნაკვ. 2, ტფ., 1929.

*ი. ფუტკარაძე.*

**საზღვაო ბრძოლა,** ზღვაზე მოწინააღმდეგის განადგურების ან მისი წინააღმდეგობის ჩახშობის მიზნით ფლოტის ხომალდების, ნაწილებისა და შენაერთების ორგანიზებული საბრძოლო მოქმედება. ს. ბ. შედგება ტაქტიკური დარტყმების, შეტევისა და კონტრდარტყმებისაგან. ომების ისტორიის მანძილზე ს. ბ-ის ფორმები და წარმოების ხერხები იცვლებოდა იარაღისა და საბრძოლო ტექ. განვითარებისა და ფლოტის სახომალდო შემადგენლობის შესაბამისად (იხ. *სამხედრო-საზღვაო ხელოვნება*). წყალქვეშა ნავები, ფლოტის ავიაცია, წყალზედა ხომალდები სანაპირო სარაკეტო-საარტ. ჯარები ს. ბ-ში მონაწილეობენ დამოუკიდებლად ან ტაქტიკური ურთიერთქმედებით. თანამედროვე ს. ბ. გამოირჩევა იარაღის უდიდესი დამანგრეველი ძალით, დიდი მანევრულობით, სისწრაფითა და სივრცობრივი გაქანებით. საბრძოლო ამოცანებისა და მოქმედების მიზნით ს. ბ. შეიძლება იყოს შემხვედრი, შეტევითი და თავდაცვითი.

**საზღვაო ვაგზალი,** შენობა ან შენობათა კომპლექსი, რ-იც განკუთვნილია მოქალაქეთა მომსახურებისათვის, საზღვაო პორტებში ბაგაჟისა და ტვირთის დასამუშავებლად. ს. ვ. არის სამგზავრო და სატვირთო-სამგზავრო. ყველაზე მეტად გავრცელებულია 2—3-სართულიანი ს. ვ. შენობები, რ-თა ქვედა სართულები სატვირთოა, ხოლო II—III განკუთვნილია მგზავრთათვის. რამდენიმე დიდი გემის ერთდროული მომსახურების მიზნით ს. ვ. გაჭიმულია საკმაოდ დიდ მანძილზე ან შეჭრილია ზღვაში. თანამედროვე ს. ვ-ს აქვს დიდი მოსაცდელი დარბაზი, რ-ის შემინული კედელი მიმართულია ზღვისაკენ, აივნები და სხვ.

**საზღვაო ნავთობის სარეწი,** ნაგებობათა კომპლექსი, რ-იც უზრუნველყოფს ზღვის (ან ტბის) ფსკერის ქვეშ განლაგებული საბადოებიდან ნავთობისა და აირის რაციონალურ მოპოვებასა და ტრანსპორტირებას. ზღვაში, 30 *მ*-მდე სიღრმეზე, აგებენ რკინაბეტონისა და ლითონის ესტაკადებს, საბურღი და საექსპლუატაციო დანადგარების მოსათავსებელ მოედნებს (ნახ. 1). თუ ს. ნ. ს. ხმელეთის ნაპირიდან დიდ მანძილზე არ მდებარეობს, მაშინ ესტაკადა უშუალოდ არის დაკავშირებული სახმელეთო ბაზებთან. მსხვილბლოკიან საძირკვლებს აყენებენ ზღვაში, თუ წყლის სიღრმე არ აღემატება 40 *მ*-ს (ნახ. 2), როცა ზღვის სიღრმე 60—80 *მ*-ია, იყენებენ ფსკერზე დაყრდნობილ მოტივტივე საბურღ ბაქნებს (ნახ. 3). თუ ზღვა უფრო ღრმაა (120 *მ*-მდე), აგებენ სხვადასხვა კონსტრუქციის სტაციონარულ ხელოვნურ კუნძულებს, საიდანაც გაჰყავთ დახრილი ჭაბურღილები. 150 *მ*-ზე მეტი სიღრმისას იყენებენ სპეც. საბურღ გემებს ან ნახევრად ჩაყურსულ ბაქნებს. კასპიის ზღვაზე აგებულია ფოლადის კონსტრუქციებისაგან შედგენილი 880-ზე მეტი კუნძული და 300 *კმ* ჯამური სიგრძის ესტაკადები, რ-ებიც უზრუნველყოფენ სარეწების შეუფერხებელ ექსპლუატაციას ნებისმიერ ამინდში. საზღვარგარეთ ცნობილი მსხვილი ს. ნ. ს-ია ატლანტის ოკეანეში (მექსიკის ყურე, კარიბის ზღვის აუზი), წყნარი ოკეანის აღმ. ნაწილში (კუკის ყურე, კალიფორნიის სანაპირო), ავსტრალ. ნაპირებთან. ინდ. ოკეანეში (სპარს. და სუეცის ყურეები), ჩრდილოეთის ზღვაში და სხვ. ნავთობის ამ საბადოების ათვისება ხდება უმთავრესად ღორღისა და ქვაყრილი კ-ების შექმნით.

*ლიტ.*: Оруджев С. А., Глубоководное крупноблочное основание морских буровых, М., 1962.

*ტ. ქირია.*

**საზღვაო ომი** (სამართლებრივი რეგულირება), თანამედროვე საერთაშორისო სამართალი მოითხოვს, რომ ყოველი საბრძოლო მოქმედება ზღვაზე განხორციელდეს განსაზღვრული წესების, ე. წ. ს. ო-ის კანონებისა და წესჩვეულებების დაცვით. ეს კანონები და წესჩვეულებანი კოდიფიცირებულია საგანგებო საერთაშ. კონვენციებსა და შეთანხმებებში. ს. ო-ის კანონებისა და წესების თანახმად სამხ.-საზღვ. ოპერაცია უნდა განხორციელდეს მხოლოდ მეომარი ქვეყნების სამხ.-საზღვ. ძალებით და მხოლოდ ს. ო-ის თეატრის ფარგლებში. ომის დროს დაწესებულია განსაკუთრებული შეღავათიანი რეჟიმი მეომარი ქვეყნების სამგზავრო და სავაჭრო გემებისათვის. ს. ო-ის კანონები და წესები კრძალავენ დაუცავი ნავსადგურების, ქ-ების, სოფლებისა და საცხოვრებლების დაბომბვას, მასობრივი განადგურების იარაღის ხმარებას, ზღვებისა და ოკეანეების ფსკერსა და მათ წიაღში ნებისმიერი ბირთვული იარაღის ან სხვა სახეობების მასობრივი განადგურების იარაღის განლაგებას.

**საზღვაო რუკა,** ზღვებისა და ოკეანეების გეოგრაფიული რუკა, რ-ის დანიშნულებაა დახმარება გაუწიოს გემთმძღოლობას, მსოფლიო ოკეანის სახ.-სამეურნ. მიზნით გამოყენებისა და მეცნ. შესწავლის საქმეს. ს. რ-ებს ადგენს და სცემს სხვადასხვა ჰიდროგრაფიული (ოკეანოგრაფიული) სამსახური. დანიშნულებისა და შინაარსის მიხედვით ს. რ-ები იყოფა 3 ჯგუფად: ნავიგაციური, სპეც. დანიშნულების და საცნობარო-დამხმარე. ნავიგაციური ს. რ. ემსახურება გემთმძღოლობისა და ცურვის უსაფრთხოების საქმეს; სპეც. დანიშნულების ს. რ. — სამხ.-საზღვ. ფლოტს; საცნობარო-დამხმარე ს. რ-ებია: სასაათო ზოლების, დედამიწის მაგნეტიზმის, ორთოდრომული და სხვ.

**საზღვაო საარბიტრაჟო კომისია,** იხ. *სტ. არბიტრაჟი სსრ კავშირში.*

**საზღვაო-სადესანტო ოპერაცია,** ფლოტის, სახმელეთო ჯარის, ჰაერსადესანტო ჯარებისა და ავიაციის შეთანხმებული მოქმედება საზღვაო დესანტის გადასროლის, გადასმისა და მის მიერ საბრძოლო ამოცანის შესრულების უზრუნველსაყოფად. ს.-ს. ო. ოპერატ. ან ოპერატ.-სტრატეგიულ მიზნებს ისახავს. მისი მთავარი ამოცანაა: მოწინააღმდეგის ზღვისპირა დაჯგუფების ფლანგსა და ზურგში დარტყმა მის გარშემოსარტყმელად და გასანადგურებლად; მტრის კ-ების, სამხ.-საზღვ. ბაზების, დიდი ნავსადგურების, სანაპიროს აეროდრომებისა და სანაპიროს ნაწილის ხელში ჩაგდება. ს.-ს. ო. მოიცავს სადესანტო ჯარის თავმოყრას, სადესანტო ხომალდებში მის ჩასხდომასა და შეიარაღების საბრძოლო ტექ. და მატერ. საშუალებების დატვირთვას სატრანსპ. გემებზე; ზღვიდან მტრის დესანტსაწინააღმდეგო თავდაცვის გარღვევასა და სადესანტო ჯარის ნაპირზე გადასმას; ოპერაციის გეგმით გათვალისწინებული ამოცანების შესრულებამდე სადესანტო ჯარის საბრძოლო მოქმედებას. ს.-ს. ო. ჩაისახა I მსოფლიო ომში (1914—18). ყველაზე დიდი გამოყენება და განვითარება კი II მსოფლიო ომის (1939—45) დროს პოვა.

**საზღვაო სამართალი,** ეროვნული კანონმდებლობით, საერთაშორისო ხელშეკრულებებითა და ჩვეულებებით განმტკიცებული ისეთი სამართლებრივი ნორმების ერთობლიობა, რ-ებიც სხვადასხვა საზღვაო სივრცისა და საზღვაო საქმიანობის სამართ. სტატუსს აწესრიგებენ. კერძოდ, სავაჭრო და სამხ. ზღვაოსნობას, თევზჭერას, მსოფ-

ლიო ოკეანის მინერ. და ბიოლ. რესურსების ექსპლუატაციას, სამეცნ. გამოკვლევებს, ზღვის გარემოს დაცვას და სხვ. (იხ. *ოკეანე*, საერთაშ. სამართ. რეჟიმი). ს. ს. შედგება ეროვნ. (შიდასახელმწიფოებრივ), საერთაშ. კერძო და საერთაშ. საჯარო ს.ს-გან (საერთაშ. საჯარო ს. ს-ს ჩვეულებრივ საერთაშ. ს. ს. ეწოდება), რ-თა ნორმები შეიძლება კომპლექსურად გამოიყენონ კონკრ. საზღვ. ურთიერთობების მოსაწესრიგებლად. ეროვნ. ს. ს. აწესრიგებს ცალკეული სახელმწიფოს სუვერენიტეტისა თუ იურისდიქციისადმი დაქვემდებარებული სივრცის რეჟიმს (*შიგა წყლები*, *ტერიტორიული ზღვა*, მიმდებარე, ეკონ., თევზჭერისა და სხვ. ზონები, კონტინენტური *შელფი* და სხვ.). ეროვნ., და განსაზღვრულ შემთხვევებში, უცხოური ორგანიზაციებისა და მოქალაქეების საზღვაო საქმიანობას. საბჭ. ს. ს-ის ნორმები განმტკიცებულია *სავაჭრო ზღვაოსნობის კოდექსით* (1968), სხვ. საკანონმდებლო აქტებითა და საბჭ. მთავრობის დადგენილებებით. საერთაშ. კერძო ს. ს. აწესრიგებს იმ სამოქალაქო-სამართ. ურთიერთობებს, რ-იც წარმოიშობა სხვადასხვა სახელმწიფოს ორგანიზაციებისა და მოქალაქეების საერთაშ. ცხოვრებაში და, რ-ებიც, კერძოდ, დაკავშირებულია ზღვით მგზავრების გადაყვანასთან, ტვირთის გადაზიდვასთან, საზღვ. ბუქსირებასთან, გემების შეჯახების შედეგად გამოწვეული ზარალის ანაზღაურებასთან და სხვ. მისი თავისებურებაა ჩვეულებრივ მატერიალურ ნორმებთან ერთად *კოლიზიური ნორმების* არსებობა ეროვნ. კანონმდებლობასა და საერთაშ. შეთანხმებებში. საერთაშ. ს. ს. აწესრიგებს სახელმწიფოთა შორის ურთიერთობებს მსოფლიო ოკეანის გამოყენებასთან დაკავშირებით, განსაზღვრავს საერთო სარგებლობის სივრცეების — საერთო სარგებლობის საერთაშ. ტერიტორიების — სამართ. რეჟიმს, რ-თა მიმართაც აკრძალულია სუვერენიტეტის თუ სუვერენული უფლებების გამოცხადება ან განხორციელება (*ღია ზღვა*, ზღვის ფსკერი ეროვნ. იურისდიქციის ფარგლებს გარეთ), ადგენს სხვა სივრცეთა სტატუსის ძირითად დებულებებს. საერთაშ. ს. ს-ის მნიშვნელოვანი წყაროა გაეროს წესდების ძირითადი დებულებები, *ჟენევის კონვენციები* (1958), ბრიუსელის 1910 და ლონდონის 1974 კონვენციები ზღვაზე დახმარების აღმოჩენისა და შველის თაობაზე, 1972 კონვენცია ზღვაში გემების შეჯახების თავიდან აცილების საერთაშ. წესების თაობაზე, კონვენციები ნავთობითა და სხვ. ნივთიერებებით ზღვის გაჭუჭყიანების თავიდან აცილების შესახებ და ა. შ. მსოფლიო ოკეანის გამოყენების ახ. სახეობათა საერთაშ.-სამართ. მოწესრიგების, მისი სამართ. რეჟიმის განვითარებისა და კოდიფიკაციის აუცილებლობასთან დაკავშირებით, 1982 გაეროს ს. ს-ის III კონფერენციაზე შემუშავდა ერთიანი კონვენცია ს. ს-ის ყველა ძირითად საკითხზე, რ-საც ხელი მოაწერა 120-ზე მეტმა სახელმწიფომ.

*ლიტ.*: Жудро А. К., Джавад Ю. Х., Морское право, М., 1974; Современное международное морское право, М., 1978.
*რ. დეკანოზოვი.*

**საზღვაოსნო ასტრონომია**, პრაქტიკული ასტრონომიის დარგი, რ-იც მნათობებსა და დედამიწის ხელოვნურ თანამგზავრებზე დაკვირვებებით (იხ. *სანავიგაციო თანამგზავრი*) ადგენს ზღვაზე გემების მდებარეობის (კოორდინატების) განსაზღვრის მეთოდებს. ს. ა. შედის *გემთმტარების* მეცნიერებაში. გემი განუწყვეტლივ ირხევა, რის გამოც მასზე არ შეიძლება დაიდგას ჩვეულებრივი ასტრონომიული იარაღები დაკვირვებების ჩასატარებლად. ამიტომ კუთხესაზომ იარაღად იყენებენ სექსტანტს, რ-ის საშუალებითაც შეიძლება გაიზომოს მნათობის სიმაღლე ჰორიზონტიდან ან ზენიტური მანძილი. გემის კოორდინატების განსაზღვრა ემყარება შემდეგ მოსაზრებას: ყოველი მნათობი გარკვეულ მომენტში დედამიწის რომელიმე ადგილის ზენიტშია. ამ ადგილს უწოდებენ მნათობის გეოგრ. მდებარეობას. მისი განედი ტოლია მნათობის დახრილობისა ($φ=δ$), ხოლო ადგილ. ვარსკვლავიერი დრო — პირდაპირი აღვლენისა ($α$-სი), ამიტომ სხვაობა ერთსა და იმავე მომენტში გრინვიჩის ვარსკვლავიერ დროსა (რომლის გაგება ყოველთვის შეიძლება დროის რადიოსიგნალების მიღებით) და ვარსკვლავის პირდაპირ აღვლენას შორის არის ამ ადგილის გრძედი $λ$. ვთქვათ $S_1$ მნათობის გეოგრ. ადგილია ($φ_1,λ_1$), მისი ზენიტური მანძილი კი $z_1$, $S_2$ მნათობის გეოგრ. ადგილი ($φ_2, λ_2$), ზენიტური მანძილი კი $z_2$. თუ გლობუსზე დავსვამთ ($φ_1,λ_1$) და ($φ_2,λ_2$) წერტილებს და ამ წერტილებიდან შემოვხაზავთ, შესაბამისად $z_1$ და $z_2$-ის ტოლი რადიუსებით წრეწირებს, მაშინ ამ წრეწირების გადაკვეთის წერტილებიდან ერთ-ერთი იქნება გემის მდებარეობა. მარტივი დასადგენია ის, თუ გადაკვეთის ორი წერტილიდან რომელი შეესაბამება გემის მდებარეობას, ვინაიდან ყოველთვის ცნობილია გემის მიახლოებითი მდებარეობა.

უკანასკნელ დროს შექმნილია მრავალი ხელსაწყო (მაგ., ავტომ. ხელსაწყოები), რ-თა მეშვეობით უფრო მარტივად განისაზღვრება გემის მდებარეობა. ელექტრონული გამომთვლელი მანქანების დახმარებით და დედამიწის ხელოვნური თანამგზავრებიდან მიღებული რადიოსიგნალებით ეს ამოცანა კიდევ უფრო ზუსტად წყდება.

*ლიტ.*: Белобров А. П., Мореходная астрономия, Л., 1954.
*გ. კვირკველია.*

**საზღვაო ტარიფები**, იხ. *ტარიფები*.

**საზღვაო ტრანსპორტი**, ტრანსპორტის სახეობა; უზრუნველყოფს გემებით მგზავრთა გადაყვანასა და ტვირთის გადაზიდვას. ადამიანმა ნაოსნობა ზღვაზე უხსოვარი დროიდან დაიწყო. სატრანსპ. საშუალებანი დროთა განმავლობაში მნიშვნელოვან ცვლილებებს განიცდიდა. განსაკუთრებით დიდი ცვლილებანი მოხდა XIX ს-ში, როცა აფრიანი გემი შეცვალა ორთქლისძრავიანმა გემმა. XX ს. დასაწყისში გაჩნდა *თბომავალი* გემი. ბოლო ხანებში შეიქმნა ატომმავალი და ორთქლის ტურბინით აღჭურვილი გემები.

დანიშნულების მიხედვით გემები სხვადასხვანაირია: სამგზავრო, სატვირთო და ტვირთის დასაყრელი. შეიქმნა 3000 ტ-მდე ტვირთამწეობის გემები, რ-ებიც „მდინარე — ზღვა — მდინარე“ პრინციპის მიხედვით შედიან სანაოსნო მდინარიდან ზღვაში და ტვირთი მახლობელ ნავსადგურში გადააქვთ, შემდეგ სანაოსნო მდინარეს უბრუნდებიან. დატვირთვა-გადმოტვირთვის დასაჩქარებლად იყენებენ კონტეინერმზიდ გემებს, რ-ებიც ეზიდებიან როგორც ნორმალური მასის (5 ტ-მდე), ისე მძიმე მასის კონტეინერებს (15—30 ტ). მოქმედებაშია აგრეთვე ლიხტერმზიდი გემები. ლიხტერი წარმოადგენს არათვითმავალ ბარჟას — კარჭაპს (მასა 1100 ტ), რ-იც იტვირთება საზღვაო ან სანაოსნო მდინარის მისადგომებთან და შემდეგ ბუქსირით ნავსადგურში მდგომ გემთან მიაცურებენ. აქ ის სპეც. ლიფტის საშუალებით გემზე აქვთ. ერთ გემს შეუძლია 26 ლიხტერის წაღება. განტვირთულ ან ხელმეორედ დატვირთულ ლიხტერებს ბუქსირით ისევ მისადგომებისაკენ გზავნიან. ასეთი სისტემა აჩქარებს ტვირთის მიღება-გაგზავნას და ამცირებს საწყობების რაოდენობას ნავსადგურში. კონტეინერმზიდებსა და ლიხტერმზიდებს იყენებენ საერთაშ. საზღვ. მიმოსვლაში.

განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება დიდ გემ-ბორანს, რ-ზეც სარკინიგზო ლიანდაგია მოწყობილი. მისადგომებთან ბაქანზე მთელი მატარებელი გადაჰყავთ, გემი კი მოპირდაპირე ნავსადგურში ჩადის. სსრკ-ში ასეთი ბორნები მოქმედებს კასპიის ზღვაზე ბაქოდან კრასნოვოდსკამდე, აზოვის ზღვაზე, ქერჩის სრუტეზე მდ. ამურზე. პოლარული წრის იქით მოქმედებენ ყინულმჭრელი გემები, რ-ებიც ატომური ენერგიით მუშაობენ.

მსოფლიოში ს. ტ. ყველაზე მეტად განვითარებულია აშშ-ში, იაპონიაში, საფრანგეთში, დიდ ბრიტანეთში. 1979 აშშ-ის ს. ტ-ის ტვირთბრუნვა უდრიდა 830 მლრდ. ტ.·*კმ*, იაპონიისა — 3500 მლრდ. ტ.·*კმ* (1978), საფრანგეთისა—850 მლრდ. ტ.·*კმ*, დიდი ბრიტანეთისა — 750 მლრდ. ტ.·*კმ*.

სსრკ-ში ს. ტ-ს წილად მოდის საერთო სარგებლობის ყველა სახის, ტრანსპორტის ტვირთბრუნვის 11,7%. 1940-თან შედარებით ს. ტ-ის ტვირთბრუნვა გაიზარდა 33,5-ჯერ; შეადგენს 834,5 მლრდ. ტ.·*კმ* (1982). იხ. ცხრ. 1 და 2.
*გ. ბუაჩიძე.*

ცხრ. 1. სსრ კავშირის საზღვაო ფლოტის სამინისტროს საზღვაო ტრანსპორტის განვითარების ძირითადი მაჩვენებლები[1]

| მაჩვენებლები | 1940 | 1965 | 1970 | 1975 | 1980 | 1982 |
|---|---|---|---|---|---|---|
| ტვირთბრუნვა, მლრდ. ტ მილი (1 მილი = 1,852 *კმ*) | 13,4 | 210 | 354 | 398 | 458 | 451 |
| გადაზიდულია ტვირთი მლნ. ტ | 32,9 | 119 | 162 | 200,0 | 228 | 224 |
| 1 ტ ტვირთის გადაზიდვის საშ. მანძილი მილი | 409 | 1759 | 2188 | 1988 | 2007 | 2009 |
| მგზავრბრუნვა, მლნ. მგზ. მილი | 480 | 796 | 859 | 1153 | 1346 | 1293 |
| გადაყვანილია მგზავრი მლნ. კაცი | 9,7 | 37,2 | 38,5 | 51,6 | 51.7 | 52,4 |
| 1 მგზ. გადაყვანის საშუალო მანძილი, მილი | 50 | 21 | 22 | 22 | 26 | 25 |

ცხრ. 2. საქართველოს საზღვაო-სანაოსნოს საზღვაო ტრანსპორტის ძირითადი მაჩვენებლები

| | 1970 | 1975 | 1980 | 1981 |
|---|---|---|---|---|
| ტვირთბრუნვა, მლნ. ტ მილი | 9844,5 | 16660,4 | 28219,1 | 26498,0 |
| გადაზიდულია ტვირთი, ათ. ტ | 6853,9 | 9889,9 | 8947,0 | 8613,7 |
| 1 ტ ტვირთის გადაზიდვის საშ. მანძილი, მილი | 1436 | 1685 | 3154 | 3076 |

**საზღვაო ქვეითი ჯარი**, სამხედრო საზღვაო ფლოტის ძალების გვარეობა, რ-იც განკუთვნილია და სპეციალურად მომზადებულია საზღვაო დესანტში საბრძოლო მოქმედებისათვის. პირველად შეიქმნა ინგლისში (1664), მოგვიანებით — ევრ. სხვა ქვეყნებსა და აშშ-ში (1775), რუსეთში გამოჩნდა 1705. ს. ქ. ჯ. მნიშვნელოვნად განვითარდა აშშ და დიდი ბრიტ. სამხ.-საზღვ. ძალებში II მსოფლიო ომის (1939—45) დროს. საბჭ. ს. ქ. ჯ. ჩაისახა სამოქალაქო ომში (1918—20). დიდი სამამულო ომის (1941—45) პერიოდში სამხ.-საზღვ. ფლოტის შემადგენლობაში შეიქმნა ს. ქ. ჯ-ის ათეულობით ბრიგადა და ცალკე ბატალიონი. სამხ.-საზღვ. ფლოტის ს. ქ. ჯ. შედგება ნაწილებისა და ქვეგანყოფილებისაგან. აშშ სამხ.-საზღვ. ძალებში შედის აგრეთვე გამანადგურებელი და მოი-



ნახ. 3. თვითასაწევი [illegible] საბურღი დანადგარი

ერიშე ავიაცია. ს. ძ. ჯ. შეიარაღებულია ავტომატ. სასროლი იარაღით ტანკებით, არტილერიით და სხვ. დიდი მნიშვნელობა ენიჭება მცირეგაბარიტიან შეიარაღებას და მცურავ ტექნიკას. ს. ძ. ჯ. საბრძოლო ამოცანებს ასრულებს დამოუკიდებლად ან ფლოტის ძალების სხვა გვარეობებთან თანამოქმედებით, შეუძლია კ-ების, სამხ.-საზღვ. ბაზების, ნავსადგურების, სანაპირო აეროდრომების ხელში ჩაგდება და სხვა საბრძოლო ამოცანების შესრულება.

**საზღვაო (სამგზავრო) ხაზი**, გემების მოძრაობისათვის დაწესებული მიმართულება. ს. (ს.) ხ-ებზე განრიგის მიხედვით სისტემატურად მოძრაობენ სამგზავრო გემები, რ-თაც გადაჰყავთ მგზავრები და გადააქვთ ტვირთი.

საქართველოში XIX ს. 60-იან წლებში დაწესდა სამგზავრო გემების მიმოსვლა ფოთიდან სოხუმამდე. ამჟამად საქ. სსრ საზღვ. ნავსადგურებიდან (ფოთი, ბათუმი, სოხუმი) გადის მრავალი ს. (ს.) ხ. სოხუმ—გაგრა (25 *კმ*), სოხუმ—სოჭი (140 *კმ*), ფოთ—სოხუმი (110 *კმ*), ფოთ—ბათუმი (60 *კმ*), ბათუმ—ნოვოროსიისკი (460 *კმ*), ბათუმ—სტამბოლი (1100 *კმ*), ბათუმ—ტრაპიზონი (170 *კმ*). ბათუმის ნავსადგური ყირიმ—კავკ. საექსპრესო ხაზის ბოლო პუნქტია. მასზე მოძრაობენ კომფორტული თბომავლები. ყოველწლიურად მათ ასიათასობით მგზავრი გადაჰყავთ.

**საზღვარგარეთის ქვეყნებთან მეგობრობისა და კულტურული ურთიერთობის საბჭოთა საზოგადოებათა კავშირი**, საბჭ. მასობრივი ორგანიზაციების ნებაყოფლობითი გაერთიანება, რ-ის მიზანია სსრკ-ის და საზღვარგარეთის ქვეყნების ხალხებს შორის მეგობრობისა და კულტურული ურთიერთობის განვითარება და განმტკიცება. დაარსდა 1958 საზღვარგარეთთან კულტ. ურთიერთობის საკავშ. საზ-ბის (1925) ბაზაზე. უმაღლესი ორგანოა საკავშ. კონფერენცია (I ჩატარდა 1958, II — 1969, III — 1974, IV—1981). ხელმძღვ. ორგანოა საბჭო, აღმასრ. — პრეზიდიუმი. საბჭ. საზ-ბათა პირველადი ორგანიზაციები შექმნილია 30 ათ. დაწესებულებაში. 1984 კავშირში შედიოდა საზღვარგარეთის ქვეყნებთან მეგობრობისა და კულტ. ურთიერთობის 79 საზ-ბა და ასოციაცია („სსრკ-საფრანგეთი", „სსრკ-დიდი ბრიტანეთი", „სსრკ-ჩეხოსლოვაკია" და სხვ.), 14 რესპ. მეგობრობის საზ-ბა, 13 ასოციაცია, სექცია მეცნ. სხვადასხვა დარგში, 1207 რესპ., საოლქო, სამხარეო, საქალაქო, სარაიონო განყ-ბა და სხვ. სულ მის მუშაობაში მონაწილეობდა 50 მლნ-ზე მეტი კაცი; კავშირს ურთიერთობა აქვს 140-მდე ქვეყნის 7,5 ათ. ორგანიზაციასთან. გამოცემებია: „მოსკოვსკიე ნოვოსტი" (ინგლ., ფრანგ., არაბ., ესპ. ენებზე), ჟურნ. „კულტურა ი ჟიზნ" (რუს., ინგლ., ფრანგ., გერმ., ესპ. ენებზე). კავშირი დაჯილდოებულია ხალხთა მეგობრობის ორდენით (1974).

**საზღვარგარეთის ქვეყნებთან მეგობრობისა და კულტურული ურთიერთობის საქართველოს საზოგადოება**, ნებაყოფლობითი საზოგადოებრივი ორგანიზაცია, დაარსდა 1946. საზ-ბა აცნობს რესპ. მშრომელებს უცხოეთის ქვეყნების ხალხების ისტორიას, კულტურას, ლიტ-რას, ყოფა-ცხოვრებას, საზღვარგარეთის ქვეყნების ხალხებს კი — ქართვ. ხალხის ისტორიას, რესპ. მშრომელთა წარმატებებს სოციალ. მშენებლობაში, სახ. მეურნ., განათლების, მეცნ. და კულტ. განვითარებაში.

საზ-ბის ორგანიზაციული სტრუქტურის საფუძველია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპი, პირველადი უჯრედი — კოლექტიური წევრი (ფ-კები, ქ-ნები, კოლ-ბები, სამეცნ. და კულტ. დაწესებულებები და სხვ.), უმაღლესი ხელმძღვანელი ორგანო კონფერენციაა. საზ-ბას კავშირი აქვს საზღვარგარეთის 80-მდე ქვეყანასთან.

*გ. მელაძე.*

**საზღვრითი მწარმოებლურობის თეორია**, იხ. *მწარმოებლურობის თეორია.*

**საზღვრითი სარგებლიანობის თეორია**, ვულგარული პოლიტიკური ეკონომიის კონცეფცია, რ-იც უპირისპირდება *შრომითი ღირებულების თეორიას* და საქონლის ფასეულობას განსაზღვრავს მისი სარგებლიანობისა და იშვიათობის სუბიექტური შეფასებით.

მტკიცებას, რომ საქონლის ფასი დამოკიდებულია მის სარგებლიანობაზე, XVIII ს. ეკონომისტების (ფ. გალიანი, ა. *ტიურგო*, ე. *კონდილიაკი*, ჟ. ბ. *სეი*) შრომებში ვხვდებით. XIX ს. 70-იან წლებში ფასეულობის სუბიექტური კონცეფცია ჩამოყალიბდა თეორიულ სისტემად. ამ ახ. თეორიის მედროშეებად თითქმის ერთდროულად გამოვიდნენ უ. ს. *ჯევონსი* (ინგლისი), კ. მენგერი (ავსტრია), ლ. *ვალრასი* (შვეიცარია). ჯევონსის აზრით, საცვლელი ღირებულების განმსაზღვრელი ფაქტორია მოთხოვნა, ხოლო *ღირებულება* თავისთავში განასახიერებს სარგებლიანობის საბოლოო საფეხურს, რ-საც მოგვიანებით ფ. უიქსტიდმ „საზღვრითი სარგებლიანობა" უწოდა. ჯევონსის ეს მოსაზრება გამომდინარეობს გოსენის მიერ ფორმულირებული სარგებლიანობის კ ლ ე ბ ა დ ო ბ ი ს  კ ა ნ ო ნ ი დ ა ნ. მენგერი *ავსტრიული სკოლის* ფუძემდებელია. მან ჩამოაყალიბა სუბიექტური ფასეულობის თეორია, რ-ის საფუძვლად მიაჩნია ნივთის სარგებლიანობა და იშვიათობა. ლ. ვალრასის გაცვლის თეორიის წანამძღვარია სამომხმარებლო დოვლათის მარაგის მუდმივობა. მისი აზრით, საზღვრითი სარგებლიანობა მოთხოვნილების ინტენსიურობის პირდაპირპროპორციული და მოცემული პროდუქტების რაოდენობის უკუპროპორციულია. მან ღირებულების წყაროდ მიიჩნია ნივთის იშვიათობა.

ს. ს. თ-მ განვითარება ჰპოვა ო. *ბემ-ბავერკის* შრომებში. იგი განასხვავებს დოვლათის ორ სახეს: სუბიექტურსა და ობიექტურს. პირველი ემყარება საქონლის სარგებლიანობის ვულგარულ კონცეფციას. ბემ-ბავერკის შეხედულებით, დოვლათის ღირებულება მას შემდეგ წარმოიშობა, როცა სახმარი ღირებულება, რ-იც მოთხოვნილების დაკმაყოფილების საშუალებაა, დაუკავშირდება იშვიათობის პირობას. ბემ-ბავერკის აზრით, ფასი ღირებულების საბაზრო გამოხატულებაა. იგი განისაზღვრება და ამასთან შეზღუდულია, ერთი მხრივ, უკანასკნელი გამყიდველის სუბიექტური შეფასებით, რ-იც ამ საქონლის ყიდვაზე თანახმაა, და პირველი გამყიდველით, იმათ შორის, რ-ებსაც გაცვლის პროცესში მონაწილეობა შეუძლიათ. მეორე მხრივ, ყველაზე სუსტი გამყიდველისა და პირველი მყიდველის შეფასებით იმათ რიცხვიდან, რ-თა გაცვლაში მონაწილეობა მოცემულ სიტუაციაში გამორიცხულია. „საზღვრითი წყვილის" შესახებ ასეთი შეხედულება ფაქტობრივად არის ფასეულობის მოთხოვნა-მიწოდების ადრინდ. კონცეფციის განმეორება.

ს. ს. თ-ის მიმდევრებს დოვლათის სარგებლიანობის მიაჩნდათ ისეთ რეალურ ფსიქოლ. თეორიად, რ-იც ყოველ კონკრ. შემთხვევაში განსაზღვრულია გაცვლის მონაწილეების მოთხოვნების იერარქიით, ამ მოთხოვნების დაკმაყოფილების ხარისხით და სხვ. ფაქტორით. უმრავლესობას ეჭვი არ ეპარებოდა ამ სარგებლიანობის ზუსტ განსაზღვრაში და უშვებდა ამ სიდიდის მათემატიზაციის შესაძლებლობას. მეთოდის გამოყენების სფეროს მიხედვით ქრონოლოგიურად განასხვავებენ ავსტრიულ სკოლას, ლოზანის სკოლასა და კემბრიჯის სკოლას.

ბურჟ. პოლიტ. ეკონ. განვითარების მსვლელობაში ჩამოყალიბდა ორი მიმართულება, რ-ებმაც შეინარჩუნეს ძირითადი თეორ. პრინციპების ერთიანობა, მაგრამ გაიმიჯნენ ფასეულობის გაზომვის საკითხში. პირველი მიმართულების წარმომადგენლები — კარდინალისტები — დგანან „საზღვრითი სარგებლიანობის" გაზომვის ტრად. პოზიციაზე. მათ რიცხვს მიეკუთვნებიან: „პოზიტიური ეკონომიის" ავტორი მ. ფრიდმანი, „თამაშების თეორიის" ავტორები ო. მორგენშტერნი და ჯ. ნეიმანი, „მათემატიკური ეკონომიის" ავტორი რ. ალენი და სხვ. მეორე (ორდინალისტური) მიმართულების მომხრეები აღიარებენ „საზღვრითი სარგებლიანობის" გაზომვის შეუძლებლობას და იყენებენ „უპირატესობის დაპირისპირების რიგობრივ" მეთოდს. ეს კონცეფცია განვითარებული სახით წარმოდგენილია ჯ. ჰიქსის და პ. *სემიუელსონის* შრომებში.

მარქსიზმის მოწინააღმდეგეების მტკიცებით, მარქსისათვის თითქოს უცნობი იყო *მარჟინალიზმის* პრინციპები და მან თითქმის სრული აბსტრაჰირება მოახდინა სახმარი ღირებულებისაგან. მაშინ როცა კ. მარქსი კარგად იცნობდა მარჟინალიზმის პრინციპზე აგებულ ი. ტიუნენის, ა. ვაგნერის, ი. როდბერტუსისა და სხვათა კონცეფციებს და მკაცრად აკრიტიკებდა მათ. ვაგნერი წერდა: «კ. მარქსი, მე იმ ადამიანთა რიცხვში მათავსებს... რომელთა აზრით, „სახმარი ღირებულება" სავსებით „განდევნილ" უნდა იქნეს „მეცნიერებიდან"».

ყველაფერი ეს «სისულელეა... ჩემი აზრით, სახმარი ღირებულება სრულიად სხვა მნიშვნელოვან როლს ასრულებს, ვიდრე წინანდელ პოლიტიკურ ეკონომიაში, მაგრამ... იგი ხდება გამოკვლევის საგანი მხოლოდ მაშინ, როცა ასეთი გამოკვლევა გამომდინარეობს მოცემული ეკონომიკური ფორმების ანალიზიდან და არა გონებრივი ვარჯიშობიდან „სახმარი ღირებულების" და „ღირებულების" ცნებათა და სიტყვების შესახებ» (მ ა რ ქ ს ი კ., კრიტიკული შენიშვნები ვაგნერის წიგნზე, ტფ., 1933, გვ. 21, 23). კ. მარქსს აქ მხედველობაში ჰყავს ბურჟ. ეკონომისტები, რ-ებსაც „კაპიტალის" ცნება საქონლის სახმარი თვისებიდან გამოჰყავდათ. კ. მარქსი არაერთხელ აღნიშნავდა, რომ საქონელს სახმარი ღირებულება გააჩნია, ეს იმას ნიშნავს, რომ იგი საზ. მოთხოვნილებას აკმაყოფილებს. ეს უკანასკნელი კი განუყრელადაა დაკავშირებული საზ. წარმოების დონესა და სტრუქტურასთან.

უკანასკნელ პერიოდში შეიმჩნევა მარქსისტულ ლიტ-რაში ს. ს. თ-ის გამოყენების ცდა. ზოგიერთმა მარქსისტ-ეკონომისტმა (ა. ვაინშტაინი, ი. ოლსევიჩი, მ. გოდელიე და სხვ.) ღირებულების საკითხში დუალისტური პოზიცია დაიკავა. ისინი ღირებულებას საზღვრავენ ორი მაჩვენებლით: შრომითა და საზღვრითი სარგებლიანობით და, ამრიგად, შრომითი ღირებულების თეორიისა და მარჟინალიზმის დაკავშირებას ცდილობენ. სინამდვილეში მარქსისტული ღირებულების თეორიაში ნათლად აისახა როგორც წარმოების, ისე მოხმარების საკითხები. *ჯ. კახნიაშვილი.*

**საზღურბლო ელემენტი** ა ვ ტ ო მ ა ტ ი კ ა ს ა  დ ა  გ ა მ ო თ ვ ლ ი თ  ტ ე ქ ნ ი კ ა შ ი, რამდენიმე შესასვლელისა და ერთი გამოსასვლელის მქონე მოწყობილობა (სქემა), რ-ის გამოსასვლელზე სიგნალი წარმოიქმნება მხოლოდ მაშინ, როცა მასში შემავალი ზემოქმედების სიდიდე მიაღწევს მოცემულ მნიშვნელობას — ამოქმედების ზღურბლს. ს. ე-ს ახასიათებენ სტატ. მახასიათებლისა (ორპოზიციური, სამპოზიციური, რევერსიული და ა. შ.) და გამოსასვლელი სიგნალის სახის (იმპულსური, სიხშირული, ამპლიტუდური) მიხედვით. შესასვლელზე მიწოდებული 2 სიგნალის შემდარებელ ს. ე-ს უწოდებენ ნულ-ორგანოს. ს. ე. ჩვეულებრივ შეიცავს არაწრფივ ელემენტს, მაძლი-

ერებელსა და დადებითი უკუკავშირის წრედს.

**საზღურბლო სიგნალი,** მინიმალური სიდიდის სიგნალი მიმღები მოწყობილობის შესასვლელზე, რ-ის დროსაც უზრუნველყოფილია სიგნალის რეგისტრაციის საჭირო ალბათობა ხელშემშლელი ხმაურის პირობებში. ს. ს-ით სარგებლობენ კავშირგაბმ. სისტემის ხარისხის, ჰიდრო- და რადიოლოკაციის, რადიოპელენგაციის, ოპტ. ლოკაციისა და სხვათა ანალიზის დროს.

**სათადარიგო ნაწილები,** მანქანათა წინასწარ დამზადებული დეტალები და კვანძები, რ-ებიც განკუთვნილია ექსპლუატაციის პროცესში გაცვეთილი (ძირითადად სწრაფცვეთადი) დეტალების (მილისები, საკისრები, კბილანები, დგუშები) შესაცვლელად. ყოველ საწარმოში გეგმიანი რემონტისათვის დადგენილია ს. ნ-ის ნომენკლატურა და ხარჯის ნორმები, რამაც უნდა უზრუნველყოს მანქანების შეუფერხებელი მუშაობა ექსპლუატაციის პროცესში, შეამციროს რემონტის ვადა და სარემონტო სამუშაოების თვითღირებულება.

**სათავადაზნაურო ბანკი,** მემამულეთა დაკრედიტების სახელმწიფო ორგანო, რუსეთის პირველი ბანკი. მოქმედებდა 1754—86, არსებობდა ხაზინის ხარჯზე. მემამულეებს აძლევდა სესხს წლიურად 6%-ის გაანგარიშებით. სესხის მოცულობა დამოკიდებული იყო მსესხებლის ყმების რაოდენობაზე. 1885 დაარსადა **სახელმწიფო სათავადაზნაურო საადგილმამულო ბანკი,** რ-ის ამიერკავკ. განყ-ბა 1890 თბილისში გაიხსნა. ს. ბ. გათვალისწინებული იყო მემამულური მიწათმფლობელობის მხარდასაჭერად. იგი რეაქციული საკრედიტო დაწესებულება იყო მეფის რუსეთში. ბანკს უფლება ჰქონდა მიმოქცევაში გაეშვა გირავნობის ფურცლები, რ-ებითაც სესხს აძლევდა კლიენტებს. გირავნობის ფურცლები უზრუნველყოფილი იყო მთავრობის მიერ, რაც საზღვარგარეთ მისი რეალიზაციის საშუალებას იძლეოდა. 1917 წ. 1 იანვ-თვის ბანკის ბალანსი 1117 მლნ. მანეთს შეადგენდა, ხოლო მიმოქცევაში გაშვებული გირავნობის ფურცლების თანხა — 952 მლნ. მან. 1917 წ. 1 იანვ-თვის ბანკში დაგირავებული იყო 1937 ათ. ჰა მიწა ანუ 29 237 მამული, რ-იც 1543 მლნ. მანეთად იყო შეფასებული. ოქტ. სოციალ. რევ. შემდეგ სახელმწ. სათავადაზნაურო საადგილმამულო ბანკი ლიკვიდირებულ იქნა.

**სათავადო,** მსხვილი ფეოდალური მიწისმფლობელობისა და ფეოდალთა იერარქიულ-პოლიტიკური ორგანიზაციის გარკვეული ფორმა XV—XVIII სს. საქართველოში. აღმოცენდა საქართვ. ფეოდ. სახელმწიფოს ეკონ. და პოლიტ. დაცემა-დაქვეითების, ყმა გლეხთა ექსპლუატაციის ზრდის, კლასობრივი ბრძოლის კიდევ უფრო გამწვავების, მსხვილ ფეოდალთა შეუვალობის (იმუნიტეტის) გაფართოებისა და ცალკე — *თავადთა* წოდებად ჩამოყალიბების პირობებში. ს-ების აღმოცენება შესაძლებელი და გარკვეულად აუცილებელი შეიქნა მხოლოდ მას შემდეგ, რაც უცხოელ დამპყრობთა ხანგრძლივი ბატონობის შედეგად ქვეყანა ეკონომიკურად დაეცა, უკიდურესად შესუსტდა საქართვ. სამეფო ხელისუფლება, სამეურნეო დეგრადაციამ გამოიწვია საქართვ. ცალკეულ კუთხეებს შორის ეკონ. კავშირ-ურთიერთობის შეწყვეტა, ქვეყანაში გაძლიერდა ფეოდ. ანარქია, დასუსტებული სახელმწიფო და მეფის ხელისუფლება ვეღარ ასრულებდა თავის ძირითად ფუნქციას — მორჩილებაში ჰყოლოდა ყმა გლეხობა, ქვეყანაში დაეცვა ფეოდ. წესრიგი. ს. ფეოდ. სახლების გარკვეული პრინციპით გაერთიანების (გაუყრელობა, შეყრილობა, ფიცით გაერთიანება...) საფუძველზე აღმოცენდა. ს-ში გაერთ. მსხვილმა ფეოდალებმა მიიტაცეს ყოფილი სამეფო-სახასო ან მათთვის საგამგებლოდ (საერისთავო, საციხისთავო და ა. შ.) გადაცემული მიწები, დაიქვემდებარეს აზნაურები და სახელმწ.-სახასო ყმა გლეხები, შექმნეს მმართველობისა და ყმა გლეხთა ექსპლუატაციის უზრუნველყოფის საკუთარი აპარატი (მოხელეები, მხლებელ-მოლაშქრენი) და ამით დაუპირისპირდნენ ცენტრ. მმართველობის სისტემას, სამეფო ხელისუფლებას. ერთიან საქართველოში (XI ს. — XIII ს. I ნახ.), ქვეყნის ეკონ. და სოც. წინსვლის, მეფის ხელისუფლების ძლიერების პირობებში, ასეთი ფეოდ. ინ-ტის არსებობისათვის საფუძველი არ არსებობდა. ს. სამფლობელო-მამული ხანგრძლივი, რთული პროცესის შედეგად იყო შექმნილი. მასში შედიოდა ნაწყალობევი, ნაჯილდოები, ნამზითვი, მინატაცები („ხმლით ნაშოები") და სხვ. სახის ყმა-მამული. ს-ს მნიშვნელოვან ნაწილს შეადგენდა ყოფილი სახელმწ.-სახასო მამულები, რ-ებიც ადრე ამა თუ იმ ფეოდალს ჰქონდა გადაცემული სამფლობელოდ ან საგამგებლოდ. ნაწილი ს-ებისა ყოფილი საერისთავოების ბაზაზე ჩამოყალიბდა (ქსნის, არაგვის, რაჭის და სხვ. „საერისთავო"-ს-ები). აქაც ამ ყოფილმა მოხელე-ფეოდალებმა სახელმწ.-სახასო მიწები მიისაკუთრეს. ს-ში მიწისმფლობელობის 3 ძირითადი ფორმა არსებობდა: სახასო ან საერთო მამული, საუფლისწულო და სათავისთაო. სახასო ეწოდებოდა ს-ს სამფლობელოს ნაწილს, რ-იც ს-ში შემავალი ოჯახების საერთო მფლობელობაში იყო. სახასო მამულს განაგებდა თავადი სხვა სახლიკაცებთან შეთანხმებით. აქედან მიღებული შემოსავლიდან აძლევდნენ ისინი „სახელმწიფო ხარჯს", დანარჩენს კი ოჯახებს შორის იყოფდნენ. თავადს სახასო შემოსავლიდან შემოსავლის 2 წილი ეკუთვნოდა („საუფროსო"), დანარჩენ ოჯახებს — თითო წილი („საუმცროსო").

საუფლისწულო მამული თავადიშვილის ოჯახს მიცემული ჰქონდა დროებით — სარჩოდ და საცხოვრებლად. რამდენიმე ხნის შემდეგ ეს საუფლისწულო შეიძლებოდა სხვა ოჯახს გადასცემოდა. საუფლისწულოდან მის დროებით მფლობელს არც რაიმეს გაყიდვა შეეძლო, არც რაიმე ცვლილების შეტანა ყმა გლეხთა ფეოდ. ვალდებულებაში (მაგ., გაამატება-გათარხნება, გადასახადის შეცვლა-შემცირება და სხვ.). ასეთი რამ მხოლოდ ს-ს სხვა წევრების დაკითხვით და საერთო თანხმობით შეიძლებოდა მომხდარიყო. ს-ს უფროსს (თავადს) ხელი არ მიუწვდებოდა საუფლისწულოს შინაურ საქმეებზე, მისი გამგებლობა თავადიშვილს ეკითხებოდა. ყველაზე უფრო პროგრ. ფორმა ს. სამფლობელოში ე. წ. სათავისთაო — ამა თუ იმ ოჯახის ინდივიდ. საკუთრებაში მყოფი ქონება იყო, რ-იც მიღებული ჰქონდათ მემკვიდრეობით, პირადი გარჯით ან სხვა გზით (ნასყიდობა, ნამზითვი, ნასისხლი და სხვ.). სათავისთაო იყო თავადისა თუ თავადიშვილის უცილობელი ქონება, რ-ზეც ს-ს სხვა წევრებს ხელი არ მიუწვდებოდათ. სათავისთაოს პატრონს შეეძლო თავისი ქონების გაყიდვა, მზითევში მიცემა და სხვ. საკუთრების ეს ფორმა ინტენს. მეურნ. განვითარებას უწყობდა ხელს, ყმა გლეხთა ექსპლუატაცია აქ უფრო ზომიერი იყო, ვიდრე სახასო და საუფლისწულო სამფლობელოებში. სათავისთაო საქონებელი საერთო ს. მამულს უპირისპირდებოდა და ხელსაყრელ პირობებში მის რღვევას იწვევდა, როგორც ეს კახეთის სინამდვილეში მოხდა. საქართვ. უმეტეს ნაწილში კი სათავისთაო მიწისმფლობელობის განვითარებისათვის პირობები ერთობ შეზღუდული იყო, ამიტომ ხშირად სათავისთაო მამულებიც შვილებისა და შვილიშვილების ხელში საერთო ან საუფლისწულო ქონებად იქცეოდა. ს-ს აზნაურები კუთვნილების მიხედვით სახასო, საუფლისწულო ან სათავისთაო ყმები იყვნენ. აზნაურებს თავიანთ საკუთარ ყმა-მამულთან ერთად თავადისაგან მიღებული ჰქონდათ სამფლობელოს მნიშვნელოვანი ნაწილი. მიწისმფლობელობის აღნიშნული ფორმები იყო საფუძველი ს-ში ფეოდ.-იერარქიული ურთიერთობისა თავადსა და თავადიშვილთა, აგრეთვე თავად-თავადიშვილთა და აზნაურთა შორის. ქართლის უმთავრესი ს-ები იყო: ქსნისა და არაგვის საერისთავოები, სამუხრანბატონო, საამილახვრო, საციციანო, საბარათიანო და სხვ.; იმერეთში — მხეიძეთა, ჩხეიძეთა, მიქელაძეთა, რაჭის ერისთავთა, აბაშიძეთა, წერეთელთა და სხვ.; გურიაში — მაჭუტაძეთა და გურიის ერისთავთა, ხოლო ოდიშში — ჭილაძეთა, გოშაძეთა, ჯაიანთა, ჩიჩუათა, ჩიქვანთა და სხვ. ს-თა სისტემა თიშავდა ფეოდ. საქართველოს და შეუძლებელს ხდიდა ქვეყნის ერთიანობის აღდგენას. იგი ხელს უწყობდა უცხოელ დამპყრობთა გავლენისა და ბატონობის შენარჩუნებასა და გავრცელებას საქართველოში, ამიტომ ისინი, პირდაპირ თუ არაპირდაპირ, ყოველმხრივ ხელს უწყობდნენ ს-თა სისტემის განმტკიცებას. ს-ების გაუქმება მხოლოდ საქართველოს რუსეთთან შეერთების შემდეგ მოხდა, როდესაც მათი არსებობისათვის აღარ იყო არც სოც.-ეკონ. და არც პოლიტ. პირობები. ს-ები დაიშალა ცალკეულ თავად-თავადიშვილთა სახლების კერძო სამფლობელო მამულებად. ს-თა სისტემის რაობისა და მნიშვნელობის შესახებ ქართ. ისტორიოგრაფიაში არსებობს სხვა თვალსაზრისებიც.

*ლიტ.*: ა ნ თ ე ლ ა ვ ა ი., XI—XV სს. საქართველოს სოციალურ-პოლიტიკური ისტორიის საკითხები, თბ., 1980; ა ს ა თ ი ა ნ ი ნ., საადგილმამულო ურთიერთობისა და სათავადოების არსებობის საკითხისათვის XVI—XVII სს. კახეთის სამეფოში, «თსუ შრომები», 1959, ტ. 77; ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 2, თბ., 1965; გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი დ., ფეოდალური საქართველოს სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან (ქართლის სათავადოები), თბ., 1955; ს ო ს ე ლ ი ა ო., ნარკვევები ფეოდალური ხანის დასავლეთ საქართველოს სოციალურ-პოლიტიკური ისტორიიდან (სათავადოები), [ტ.] 1—2, თბ., 1973—81; მ ი ს ი ვ ე, ფეოდალური ხანის დასავლეთ საქართველოს ისტორიიდან (სათავადოების სისტემა), თბ., 1966; ქ ი ქ ო ძ ე მ., ქართლის სათავადოების ისტორიიდან XV—XVIII სს. (საამილახვრო), «მასალები საქართველოსა და კავკასიის ისტორიისათვის», 1963, ნაკვ. 35; ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., სათავადოთა საკითხისათვის, კრ.: საქართველოს ფეოდალური ხანის ისტორიის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1970; მ ი ს ი ვ ე, ქართული ფეოდალური ურთიერთობის ისტორიიდან (სომხით-საბარათიანოს სათავადოები), თბ., 1955; К а к а б а д з е С., Черты феодального строя и крестьянская повинность в Грузии в конце средних веков, Тфл., 1912.

*ნ. ასათიანი.*

**სათავადო აზნაური,** თავადის ყმა-ვასალი XV—XVIII სს. საქართველოში (*ვასალიტეტი*, როგორც ფეოდ. კლასის შინაგანი ორგანიზაციის ფორმა, ქართლსა და სამხრ. საქართველოში ადრინდ. შუა საუკუნეებშივე წარმოიქმნა უფალ-მონობის სახელწოდებით). ს. ა. მემკვიდრეა IX—XIV სს. დიდებულის ვასალ-აზნაურისა (ისევე, როგორც ეს უკანასკნელი — ადრინდ. ფეოდ. ხანის დიდი აზნაურის ვასალის — მცირე აზნაურისა).

თავადსა და აზნაურს შორის პატრონყმური (ე. ი. სენიორულ-ვასალური) დამოკიდებულების საფუძველი იყო სამამულე მფლობელობა: აზნაურის ყმა-მამული თავადის ყმა-მამულის შემადგენელ ნაწილად ითვლებოდა, ე. ი. საკუთრების უფლება ს. ა-ის ყმა-მამულზე დანაწევრებული იყო თავადსა და აზნაურს შორის. სამამულე ურთიერთობა საფუძვლად ედო აზნაურის პირად დამოკიდებულებას თავადზე (თუმცა აზნაური იურიდიულად თავისუფალი იყო): ის ვალდებული იყო შეესრულებინა თავადის კარზე ან მის მამულში სხვადასხვა სამოხელეო სამსახური (სახლთუხუცესის, ბოქაულთუხუცესის, ნაზირის, მოურავის და სხვ.), აგრეთვე ხლებოდა მას რო-

გორც მშვიდობიან დროს, ისე ლაშქრობაში. აზნაურის ყმა-მამულის შემოსავლიდან პატრონი-თავადი სხვადასხვა ფორმით იღებდა წილს (აზნაურისათვის ძღვნისა და შესაწევარის მირთმევის ვალდებულების დაკისრება ქორწილის ან სხვა რაიმე საგანგებო შემთხვევაში; აზნაურის ყმა გლეხების ექსპლუატაცია — მათზე თავადის სასარგებლოდ შრომითი ვალდებულებისა და ფულადი თუ ნატურალური გამოსაღების დაკისრება; აზნაურის ხლება თავისი ნუზლითა და აღჭურვილობით, რაც აგრეთვე თავადის სასარგებლოდ ხარჯის გაღების ერთ-ერთი ფორმა იყო). მიუხედავად იმისა, რომ აზნაური პირადად თავისუფალი იყო (თავადს არ ჰქონდა უფლება აზნაურის დასახიჩრება-მოკვლისა), თავადი ყოველნაირად ზღუდავდა ამ თავისუფლებას, ეწინააღმდეგებოდა მის წასვლას (თავადისაგან წასვლის შემთხვევაში აზნაურს ხელი უნდა აეღო თავის ყმა-მამულზე), ცდილობდა მიეთვისებინა მისი გასხვისების (გაყიდვა, გამზითვება) უფლება.

ს. ა-სა და მეფეს შორის თავადი იდგა, მაგრამ დამოკიდებულება მეფესა და ს. ა-ს შორის ბოლომდე მაინც არ გაწყვეტილა. ქართლისა და კახეთის მეფეები (ერეკლე I, ვახტანგ VI, ერეკლე II) აქტიურად ერეოდნენ თავადისა და აზნაურის ურთიერთობაში და ხშირ შემთხვევაში ახორციელებდნენ ს. ა-ზე თავის სენიორულ უფლებებს.

ს. ა-ები, ისევე როგორც მთლიანად სათავადო ყმა-მამული, კუთვნილების მიხედვით 3 ჯგუფად იყოფოდნენ: სახასო (სათავადო სახლის საერთო საკუთრება), საუფლისწულო (თავადიშვილების საკუთრება), სათავისთავო (თავადიშვილის ოჯახის წევრების ინდივიდ. საკუთრება).

ს. ა-ები დიდი რაოდენობით იყვნენ ქართლისა და ლიხთ-იმერეთის სამეფოებში. კახეთის სამეფოში ს. ა-ები XVIII ს-მდე წყაროებში თითქმის არ ჩანან (მცირე გამონაკლისის გარდა), XVIII ს-შიც აქ ს. ა. შედარებით მცირე რაოდენობით არიან. თვით ქართლში და ლიხთ-იმერეთშიც ყველა თავადს არ ჰყავდა ყმა აზნაური. 1783 ტრაქტატზე დართული სიის მიხედვით ქართლის 38 თავადიდან მხოლოდ 21-ს ჰყავდა ყმა აზნაურები.

კახეთის შესახებ გამოთქმულია მოსაზრება, რომ იქ სათავადო აზნაურობა არ ყოფილა, რომ კახეთის აზნაურობამ „ცენტრალური ხელისუფლების ხელის შეწყობით თავადებისაგან დამოუკიდებელი არსებობა ძირითადად შეინარჩუნა" (გ. აკოფაშვილი); სხვა თვალსაზრისით კახეთში იყვნენ როგორც სამეფო ისე სათავადო და საეკლესიო აზნაურები (გ. ჯამბურია).

აზნაურები ცდილობდნენ თავადების ყმობისაგან განთავისუფლებას (ეს ლტოლვა განსაკუთრებით გაძლიერდა XVIII ს-ში). ამის საფუძველზე დაიწყო შინაკლასობრივი ბრძოლა თავადებსა და აზნაურებს შორის. მაგრამ შუა საუკ. საქართველოში არ აღმოჩნდა ხელსაყრელი პირობები ვასალიტეტის მოშლისათვის. ეს შესაძლებელი გახდა მხოლოდ XIX ს. I ნახევარში, საქართვ. რუსეთთან შეერთების შემდეგ. 1833 ს. ა-ები გათავისუფლდნენ თავადების ყმობისაგან და ქართვ. თავადებთან ერთად რუს. „დვორიანსტვოს" გაუთანაბრდნენ. იხ. აგრეთვე სტ. *აზნაური*.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2—3, თბ., 1965—70; კახეთის აღწერის დავთარი XVIII ს. I მეოთხედისა, წგნ.: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., საქართველოს ეკონომიური ისტორიის ძეგლები, წგნ. 1, თბ., 1967.

*ლიტ*.: ა კ ო ფ ა შ ვ ი ლ ი გ., სოციალური ურთიერთობის ისტორიიდან XV—XVIII სს. ქართლში (აზნაურთა ფენა), თბ., 1965; მ ი ს ი ვ ე, აზნაურთა ფენა XV—XVIII სს. კახეთში, «მაცნე», 1968, № 3; ჯ ა მ ბ უ რ ი ა გ., სათავადოთა საკითხისათვის, კრ.: საქართველოს ფეოდალური ხანის ისტორიის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1970.

*ნ. შოშიაშვილი.*

**სათავგადასავლო ლიტერატურა,** მხატვრული ლიტერატურის სახეობა, რ-იც აერთიანებს სათავგადასავლო ფაბულის თუ მოტივების შემცველ სხვადასხვა ჟანრის ნაწარმოებებს. ს. ლ-ს ახასიათებს მოქმედების დინამიკურობა, სიუჟეტის სიმძაფრე, სიტუაციათა მოულოდნელობა, დადებითი და უარყოფითი პერსონაჟების ერთმანეთისაგან მკვეთრი ფსიქოლ. განსხვავება. ადრე ს. ლ-დ ითვლებოდა რაინდული, სადევგმირო რომანებიც, მაგ., „ამირანდარეჯანიანი". საყოველთაოდ ცნობილია მ. რიდის, ჟ. ვერნის, ჯ. ფ. კუპერის, რ. სტივენსონის, ჰ. რ. ჰაგარდის, ლ. ბუსენარის, ა. დიუმასა (მამა) და სხვათა სათავგადასავლო რომანები. საბჭ. ს. ლ-ის ნიმუშებია ა. რიბაკოვის „ბრინჯაოს ფრინველი", ბ. კავერინის „ორი კაპიტანი". ქართ. საბჭ. ს. ლ-ს მიაკუთვნებენ ს. კლდიაშვილის „აზნაურ ლახუნდარელის თავგადასავალს", ა. ბელიაშვილის „საიდუმლო გამოქვაბულს", გ. შატბერაშვილის „სათაფლიას", ლ. მრელაშვილის „იყალთოელ ბიჭებს", ო. იოსელიანის „უთაური ბიჭის თავგადასავალს", ს. იორამაშვილის „ჯაბა ელიაურს" და სხვ.

ს. ლ. დიდად პოპულარულია მკითხველებში. ქართ. ენაზე გამოცემულია 30-ტომიანი „სათავგადასავლო ბიბლიოთეკა" (1958—77), 12-ტომიანი—„ნადირობა, მოგზაურობა, თავგადასავალი" (1964—72).

*ლ. გოგოხია.*

**სათავე** (ყოფ. ს ო ხ უ მ პ ე ს ი), სოფელი აფხ. ასსრ სოხუმის რ-ნში (ახალშენის სოფსაბჭო), მდ. აღმოსავლეთის გუმისთის ხეობაში. ზ. დ. 580 *მ*, სოხუმიდან 27 *კმ*. XX პარტყრილობის სახ. ახალშენის კოლ-ბა (მესიმინდეობა). რვაწლ. სკოლა სოფ. ახალშენში (8 *კმ*).

**სათავისთაო საკუთრება,** ტერმინი, რ-ითაც ქართულ ისტორიოგრაფიაში აღინიშნება *სახლის* წევრის ინდივიდუალური, პირადი გარჯილობითა და სახსრებით მონაგარი, მომეტებულად ნასყიდი, „თავისი უცილობელი" ქონება, განსაკუთრებით ყმა-მამული. ინდივიდ., კერძო საკუთრება ჯერ კიდევ IV—V სს-ში გაჩნდა. სათავისო ქონება ადრევე (VI—VIII სს.) *მამულის* გვერდით „მონაგებად" იხსენიება; ამ ინ-ტმა უძველეს ქართ. სამართ. წიგნში — ბაგრატ კურაპალატის სამართალში — საკანონმდებლო აღიარებაც პოვა. ს. ს-ს პატრონი თავისუფლად, სახლის სხვა წევრების უკითხავად, განკარგავდა. ეს ქონება საკუთრების უფრო პროგრ. ფორმა იყო, იგი თანდათან ხელს უწყობდა ფეოდ. სახლის საერთო მეურნ. რღვევას და ინტენს. მეურნ. განვითარებას.

*წყარო*: სამართალი ბექასი და აღბუღასი, მ. 153. — სამართალი ბატონიშვილის ვახტანგისა, მმ. 105, 107, 234, წგნ.: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; ტ. 4, თბ., 1972, საბ. 9, 243, 423.

*ლიტ*.: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 2, თბ., 1973, გვ. 111—112, 303, 331—332; ტ. 4, თბ., 1973, გვ. 158, 189, 204—205, 211—212, 535.

*დ. ფურცელაძე.*

**სათავნო,** ქალის პირადი, მამის სახლიდან მოყოლილი ქონება, პირუტყვი ან ფული, რ-იც ქმრის ოჯახში მის პირად საკუთრებას შეადგენდა. ქართლ-კახეთში ს-ს „ქრთამს" ეძახდნენ, რაც ძვ. ქართულში სასყიდელს აღნიშნავდა. მზითვისაგან განსხვავებით ს. ქალის სრული საკუთრებაა. მზითევზე ქორწილამდე უნდა შეთანხმებულიყვნენ სასიძო-საპატარძლოს ოჯახები, ს-ზე კი არა. ს-ს მიცემა ქალის მშობლებისა და ძმების ნება იყო. ს. მზითევზე გვიანაა გაჩენილი და კლასობრივი საზ-ბის დამახასიათებელი მოვლენაა. განსაკუთრებით გავრცელდა სოციალურად დაწინაურებულ ოჯახებში და შეძლებულ ოჯახებში. ს-ს მემკვიდრენი შვილები იყვნენ, პირველყოვლისა — ქალიშვილები.

*ლიტ*.: ი თ ო ნ ი შ ვ ი ლ ი ვ., ქართველ მთიულთა საოჯახო ურთიერთობის ისტორიიდან, თბ., 1960.

*ი. ჭყონია.*

**სათანჯოს ციხე,** შუა საუკუნეების ციხესიმაგრე დას. საქართველოში, ახლანდ. გალის რ-ნის სოფ. ჭუბურხინჯთან, სათანჯიოს მთის უკიდურეს მაღლობზე ნანგრევებიღაა მოღწეული. აგებულია VIII—X სს-ში. ს. ც. ზღვიდან კარგად მოჩანდა, ამიტომ ორიენტირადაც იყენებდნენ. ზოგი მკვლევარი შეცდომით აქ XIII—XV სს-ში გენუელთა სავაჭრო კოლონიის არსებობას ვარაუდობდა.

*თ. ბერაძე.*

**სათარ-ხანი** [1867 (1868), ყარადაღი,— 17. XI. 1914, თეირანი], ირანის რევოლუციის (1905—11) მოღვაწე, ირანის სახალხო გმირი. წარმოშობით წვრილბურჟ. ოჯახიდან იყო. მონაწილეობდა შაჰის ხელისუფლების წინააღმდეგ გაჩაღებულ პარტიზ. მოძრაობაში, განიცდიდა დევნას. 1908—09 შეიარაღებულ სახ. აჯანყებას მეთაურობდა თავრიზში. თავი გამოიჩინა როგორც ნიჭიერმა სახ. ბელადმა და სამხ. ორგანიზატორმა. ხალხში სარგებლობდა პოპულარობით.

**სათაურა,** ხევსური ქალის თავსაბურავის ერთ-ერთი ელემენტი. შედგება 2 ნაწილისაგან: წინას, რკალისებურად მოყვანილს, სათავე ჰქვია, მასზე დამაგრებული ქსოვილის გაორმაგებულ ნაჭერს, რითაც ს. მაგრდება თავზე — საუკენო. ს-ს ამზადებდნენ შალისა და ბამბის ქსოვილებისაგან. ზომაზე აღებულ ნაჭერს მრგვალ ფორმას მისცემდნენ, ამოკერავდნენ და შიგნით მატყლით ან ნაბდით გამოტენიდნენ. ფორმის მიხედვით არჩევდნენ კავიანს, ყურიანს, საყენიანს და მაღალს.

ს-ს სათავეს საგანგებოდ ამკობდნენ: ქარგავდნენ ფერადი ძაფებით, რთავდნენ ფერადი ნაჭრებითა და სირმით, ღილ-მძივებითა და ვერცხლის სამკაულებით. ს. ფორმითა და შემკულობით ჩიხტსა და მასზე დამაგრებულ თავსაკრავსა ჰგავს. ქარგვის დროს იყენებდნენ ხევსურული ქარგულობისათვის ნიშნეულ გეომეტრიული ჭრელის მრავალ სახეს.

*ლიტ*.: ბ ე ზ ა რ ა შ ვ ი ლ ი ც., ქალის სამოსელი აღმოსავლეთ საქართველოს მთიანეთში, თბ., 1974; ბ ო ჭ ო რ ი შ ვ ი ლ ი ლ., ხევსურული ტალავარი, «მასალები საქართველოს ეთნოგრაფიისათვის», 1956, ტ. 8; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., ხევსურეთი, თბ., 1935.

*ც. ბეზარაშვილი.*

**სათაფლე ღალიანობა,** ნექტრის რაოდენობა, რ-საც აგროვებს ფუტკრის ოჯახი სეზონზე. იმის მიხედვით, თუ როგორი სიძლიერისაა ოჯახი, როგორია მისი საკვები ბაზა და ამინდის პირობები, იცვლება ს. ღ. საქართველოში სასაქონლო ს. ღ. სეზონში შეიძლება მერყეობდეს 1-იდან 100 *კგ*-მდე. ს. ღ. შეიძლება იყოს დამხმარე, საშ. პროდუქტიული და უხვი. სეზონის მიხედვით ს. ღ. შეიძლება იყოს საგაზაფხულო (ადრეული), საზაფხულო (მთავარი), საშემოდგომო (საგვიანო).

საქართველოში ადრეული ს. ღ. ძირითადად დაბლობ ზონაშია, მისი წყაროა ხეხილის ბაღები, ციტრუსები, თეთრი აკაცია და მინდვრის ადრეული თაფლოვანი მცენარეები. საზაფხულო ს. ღ-ის წყაროა მინდვრის კულტ. და ველური ნაირბალახები, აგრეთვე ცაცხვისა და წაბლის მასივები. საგვიანო ს. ღ-ს ქმნის სუბალპ. და ალპ. სათიბ-საძოვრები, ტყის ზონაში— ფათალო, დამლაშებულ ნიადაგებზე — ცოცხი. საქართველოში უმთავრესად დამხმარე და საშ. პროდუქტიული ს. ღ. ჭარბობს.

*ა. ხიდეშელი.*

**სათაფლია,** კარსტული მღვიმე ქუთაისის მახლობლად, სამგურალის სერზე, სათაფლიის სახელმწ. ნაკრძალის ტერიტორიაზე. მღვიმე გამომუშავებულია ქვედაცარცულ კირქვებში, დერეფნული ტიპისაა, აქვს განშტოებები და დარბაზები („გუმბათოვანი", „ნალვენთების სასაფლაო" და სხვ.). ჯამური სიგრძე 900 *მ*-ს, აღწევს, მაქს. სიმაღლე 10 *მ*-ია, სიგანე — 12 *მ*. ს. მდიდა-

# საგზაო ნიშნები სახელმწიფო სტანდარტით 10807–78

## გამაფრთხილებელი ნიშნები

1.1 რკინიგზის შლაგბაუმიანი გადასასვლელი

1.2 რკინიგზის უშლაგბაუმო გადასასვლელი

1.3.1 ერთლიანდაგიანი რკინიგზა

1.3.2 მრავალლიანდაგიანი რკინიგზა

1.4.1 1.4.2 1.4.3 1.4.4 1.4.5 1.4 6 მიახლოება რკინიგზის გადასასვლელთან

1.5 ტრამვაის ხაზის გადაკვეთა

1.6 თანაბარმნიშვნელოვანი გზების გადაკვეთა

1.7 წრიული მოძრაობით გადაკვეთა

1.8 შუქნიშნით მოწესრიგება

1.9 გასახსნელი ხიდი

1.10 სანაპიროზე გასასვლელი

1.11.1 1.11.2 სახიფათო მოსახვევი

1.12.1 სახიფათო მოსახვევები

1.12.2 სახიფათო მოსახვევები

1.13 ციცაბო დაღმართი

1.14 ციცაბო აღმართი

1.15 მოლიპული გზა

1.16 უსწორმასწორო გზა

1.17 ქვის ასხლეტა

1.18.1 1.18.2 გზის შევიწროება

1.18.3 გზის შევიწროება

1.19 ორმხრივი მოძრაობა

1.20 ქვეითად მოსიარულეთა გადასასვლელი

1.21 ბავშვები

1.22 საველოსიპედო ბილიკის გადაკვეთა

1.23 საგზაო სამუშაოები

1.24 პირუტყვის გადარეკვა

1.25 გარეული ცხოველები

1.26 ქვების ცვენა

1.27 გვერდითი ქარი

1.28 დაბლა მფრენი თვითმფრინავები

1.29 გვირაბი

1.30 სხვა საშიშროებანი

1.31.1 1.31.2 1.31.3 მოხვევის მიმართულება

## პრიორიტეტის ნიშნები




2.1 მთავარი გზა

2.2 მთავარი გზის დასასრული

2.3.1 მეორეხარისხოვანი გზის გადაკვეთა

2.3.2 2.3.3 მეორეხარისხოვანი გზის შეერთება

2.4 დაუთმეთ გზა

2.5 მოძრაობა გაუჩერებლად აკრძალულია

2.6 შემხვედრი მოძრაობის უპირატესობა

2.7 უპირატესობა შემხვედრ მოძრაობასთან

## ამკრძალავი ნიშნები



3.1 შესვლა აკრძალულია

3.2 მოძრაობა აკრძალულია

3.3 მექანიკურ სატრანსპორტო საშუალებათა მოძრაობა აკრძალულია

3.4 სატვირთო ავტომობილების მოძრაობა აკრძალულია

3.5 მოტოციკლების მოძრაობა აკრძალულია

3.6 ტრაქტორების მოძრაობა აკრძალულია

3.7 მისაბმელით მოძრაობა აკრძალულია

3.8 საჭაპანო მოძრაობა აკრძალულია



3.9

ველოსიპედებით მოძრაობა აკრძალულია



3.10

გადასასვლელი დაკეტილია




3.11

მასის შეზღუდვა




3.12

ღერძზე დატვირთვის შეზღუდვა




3.13

სიმაღლის შეზღუდვა




3.14

სიგანის შეზღუდვა




3.15

სიგრძის შეზღუდვა




3.16

მინიმალური დისტანციის შეზღუდვა




3.17

საბაჟო



3.18.1

მარჯვნივ მოხვევა აკრძალულია



3.18.2

მარცხნივ მოხვევა აკრძალულია



3.19

მობრუნება აკრძალულია



3.20

გასწრება აკრძალულია



3.21

გასწრების აკრძალვის ზონის დასასრული



3.22

სატვირთო ავტომობილებით გასწრება აკრძალულია



3.23

სატვირთო ავტომობილებით გასწრების აკრძალვის ზონის დასასრული




3.24

მაქსიმალური სიჩქარის შეზღუდვა




3.25

მაქსიმალური სიჩქარის შეზღუდვის ზონის დასასრული



3.26

ხმოვანი სიგნალის მიცემა აკრძალულია



3.27

გაჩერება აკრძალულია



3.28

დგომა აკრძალულია



3.29

დგომა აკრძალულია კენტ რიცხვებში



3.30

დგომა აკრძალულია ლუწ რიცხვებში



3.31

ყველა შეზღუდვის ზონის დასასრული

## მიმთითებელი ნიშნები



4.1.1

მოძრაობა პირდაპირ



4.1.2

მოძრაობა მარჯვნივ



4.1.3

მოძრაობა მარცხნივ



4.1.4

მოძრაობა პირდაპირ ან მარჯვნივ



4.1.5

მოძრაობა პირდაპირ ან მარცხნივ



4.1.6

მოძრაობა მარჯვნივ ან მარცხნივ



4.2.1

დაბრკოლების შემოვლა მარჯვნიდან



4.2.2

დაბრკოლების შემოვლა მარცხნიდან



4.2.3

დაბრკოლების შემოვლა მარჯვნიდან ან მარცხნიდან



4.3

წრიული მოძრაობა



4.4

მსუბუქი ავტომობილების მოძრაობა.



4.5

საველოსიპედო ბილიკი.



4.6

ქვეითად მოსიარულეთა ბილიკი.




4.7

მინიმალური სიჩქარის შეზღუდვა



4.8

მინიმალური სიჩქარის შეზღუდვის ზონის დასასრული

## საინფორმაციო-მაჩვენებელი ნიშნები



5.1

ავტომაგისტრალი



5.2

ავტომაგისტრალის დასასრული



5.3

საავტომობილო გზა



5.4

საავტომობილო გზის დასასრული



5.5

ცალმხრივი მოძრაობის გზა



5.6

ცალმხრივი მოძრაობის გზის დასასრული



5.7.1

5.7.2

ცალმხრივი მოძრაობის გზაზე გასვლა



5.8.1

ზოლებზე მოძრაობის მიმართულებანი





5.8.2

ზოლზე მოძრაობის მიმართულებანი




5.8.3



5.8.4

ზოლის დასაწყისი



5.8.5



5.8.6

ზოლის დასასრული





5.8.7



5.8.8

ზოლებზე მოძრაობის მიმართულება

5.9

საერთო სარგებლობის სატრანსპორტო საშუალებათა ზოლი



5.10.1

გზა ზოლითურთ საერთო სარგებლობის სატრანსპორტო საშუალებებისათვის



5.10.2



5.10.3

საერთო სარგებლობის სატრანსპორტო საშუალებათათვის განკუთვნილ ზოლიან გზაზე შესვლა



5.11.1

მობრუნების ადგილი




5.11.2

მობრუნების ზონა



5.12

ავტობუსის და (ან) ტროლეიბუსის გაჩერების ადგილი



5.13

ტრამვაის გაჩერების ადგილი




5.14

მსუბუქი ტაქსების სადგომი ადგილი




5.15

სადგომი ადგილი



5.16.1



5.16.2

ქვეითად მოსიარულეთა გადასასვლელი



5.17.1



5.17.2

ქვეითად მოსიარულეთა მიწისქვეშა გადასასვლელი



5.17.3



5.17.4

ქვეითად მოსიარულეთა მიწისზედა გადასასვლელი




5.18

რეკომენდებული სიჩქარე



5.19.1



5.19.2



5.19.3

ჩიხი










5.20.1




5.20.2

მიმართულებათა წინასწარი მაჩვენებელი



5.20.3

მოძრაობის სქემა




5.21.1

მიმართულების მაჩვენებელი






5.21.2

მიმართულებათა მაჩვენებელი

5.22

დასახლებული პუნქტის დასაწყისი




5.23

დასახლებული პუნქტის დასასრული




5.24

დასახლებული პუნქტის დასაწყისი




5.25

დასახლებული პუნქტის დასასრული




5.26

ობიექტის დასახელება



5.27

მანძილის მაჩვენებელი




5.28

კილომეტრის ნიშანი




5.29.1




5.29.2




მარშრუტის ნომერი.

5.30.1



5.30.2



5.30.3

მოძრაობათა მიმართულება სატვირთო ავტომობილებისათვის




5.31

შემოვლის სქემა




5.32.1




5.32.2




5.32.3

შემოვლის მიმართულება




5.33

სტოპ-ხაზი

## სერვისის ნიშნები


6.1
პირველი სამედიცინო დახმარების პუნქტი


6.2
საავადმყოფო



6.3
ავტოგასამართი სადგური



6.4
ავტომობილების ტექნიკური მომსახურება


6.5
ავტომობილების რეცხვა


6.6
ტელეფონი


6.7
კვების პუნქტი


6.8
სასმელი წყალი


6.9
სასტუმრო ან ოტელი


6.10
კემპინგი


6.11
დასასვენებელი ადგილი



6.12
ავტოინსპექციის საგუშაგო

## დამატებითი ინფორმაციის ნიშნები (დაფები)



7.1.1



7.1.2



7.1.3



7.1.4

მანძილი ობიექტამდე



7.2.1



7.2.2


7.2.3


7.2.4

მოქმედების ზონა


7.3.1


7.3.3


7.3.2

მოქმედების მიმართულებანი


7.4.1


7.4.2


7.4.3


7.4.4


7.4.5


7.4.6


7.4.7

სატრანსპორტო საშუალების სახეობა


7.5.1

შაბათი, კვირა და სადღესასწაულო დღეები


7.5.2

სამუშაო დღეები



7.5.3

კვირის დღეები



7.5.4

მოქმედების დრო



7.5.5



7.5.6



7.5.7

მოქმედების დრო


7.6.1


7.6.2


7.6.3


7.6.4


7.6.5

სატრანსპორტო საშუალების სადგომზე დაყენების ხერხი


7.7
დგომა გამორთული ძრავით



7.8
ფასიანი სადგომი



7.9
დგომის ხანგრძლივობის შეზღუდვა


7.10
ავტომობილების დათვალიერების ადგილი



7.11
სრული მასის შეზღუდვა


7.12
სახიფათო გზისპირი


7.13
მთავარი გზის მიმართულება


7.14
მოძრაობის ზოლი


7.15
უსინათლო ქვეითად მოსიარულენი

## სატრანსპორტო საშუალებათა გამოსაცნობი და გამაფრთხილებელი ნიშნები


ბავშვების ჯგუფურად გადაყვანის გამოსაცნობი ნიშანი


იმ ავტომობილის გამოსაცნობი ნიშანი, რომელსაც მართავს ყრუ ან ყრუ-მუნჯი მძღოლი


ხელით სამართავი ავტომობილის გამოსაცნობი ნიშანი


იმ ავტომობილის გამოსაცნობი ნიშანი, რომელსაც მართავს ექიმი-მძღოლი


გამოსაცნობი ნიშანი მისაბმელის ან ნახევარმისაბმელის უკანა კედელზე


სატრანსპორტო საშუალების გაბარიტიდან გადაცილებული ტვირთის აღნიშვნა


საშიში ტვირთის გადამტანი ავტომობილის გამოსაცნობი ნიშანი ნიშანზე აღნიშნულია მონაცემები ტვირთის სახეობის შესახებ


საავარიო გაჩერების ნიშანი

ავტომატარებლის გამოსაცნობი ნიშნები



სიჩქარის შეზღუდვის ნიშანი



სასწავლო სატრანსპორტო საშუალებების გამოსაცნობი ნიშანი

სტალაქტიტებით, სტალაგმიტებითა და ... რდებით. ს. მ მღვიმეში გამდინარე ნაკადული სათავეს პოულობს სამგურალის სერის ... კალთაზე — ოღასკურის მღვიმეში, ... ს-ის ნაწილს წარმოადგენს. მიწის ... ჰაერისა და წყლის ტემპ-რა თითქმის ... ნაბარია ((12—13°C). აღმოაჩინა პედაგ-მხარეთმცოდნე პ. ჭაბუკიანმა. მღვიმე კეთილმოწყობილია. მის მახლობლად ... ის სპელეომუზეუმი. სათაფლიის ნაკრძალის ტერიტორიაზე უკანასკნელ ხანებში აღმოჩენილი და შესწავლილია სამი შედარებით მცირე სიდიდის მღვიმე.

*ზ. ტინტილოზოვი.*

**სათაფლიის სახელმწიფო ნაკრძალი,** ... წყალტუბოს საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, სათაფლიის მთაზე, ... ზ. დ. 500 ... მ. დაარსდა 1935. ფართობი 354 ჰა. ნაკრძალი კომპლექსური ხასიათისაა და შეიცავს გეოლ., პალეონტოლ., სპელეოლოგიურ, ზოოლ. და ბოტან. ძეგლებს. რელიეფი მთაგორიანია. ტერიტ. 95% დაფარულია რელიქტური კოლხური ტიპის ტყით, რ-საც ქმნის წიფელი, წაბლი, რცხილა, თელა, ბზა, ძელქვა, მურყანი, ცაცხვი, მუხა. პაპანტა, მაჯალო და სხვ. ქვეტყეში ხვდება ჭყორი, მქერი, წყავი, უცვეთელა, კუნელი, იელი, მაყვალი, ზღმარტლი და სხვ. ბევრგან მარადმწვანე ქვეტყე ... ნის გაუვალ რაყას. ბევრია ლიანებიც. ძუძუმწოვრებიდან აქ გავრცელებულია ტურა, კვერნა, მაჩვი, მელა, კურდღელი, ... ; იშვიათად შემოდის შველი, ბევრია ... ხინველი. ნაკრძალის ტერიტ. მდიდარია კარსტული მღვიმეებით. აქვე აღმოჩენილია ... და ბალახიჭამია დინოზავრების 200-მდე ნაკვალევი, რ-ებიც მერგელოვან კირქვებზეა აღბეჭდილი. ნაკრძალში ... ის ბიოსპელეოლოგიური მუზეუმი.

*კ. მამისამვილი.*

**სათბობი,** საწვავი ნივთიერება, რ-ის ძირითადი შემადგენელი ნაწილია ნახშირბადი; ს-ის დაწვით მიიღება თბური ენერგია; ... ს იყენებენ აგრეთვე ნედლეულად ქიმ. მრეწველობაში. აგრეგატული მდგომარეობის მიხედვით ს. შეიძლება იყოს მყარი, თხევადი ან აირადი, წარმოშობის მიხედვით — ბუნებრივი ან ხელოვნური. უფრო ფართოდ იყენებენ ბუნებრივ ს-ს: წიაღისეულ *ნახშირს* (*ანთრაციტი*, *ქვანახშირი* და მურა ნახშირი), *ნავთობს*, აირს, *საწვავ ფიქალს*, ტორფს, მერქანს, მცენარეულ ნარჩენებს. ხელოვნურ ს-ს მიეკუთვნება ... ნახშირი, კოქსი, ძრავას სათბობი, კოქსისა და გენერატორის აირები და სხვ. ს-ის ძირითადი მახასიათებელია კუთრი წვის სითბო. ს-ის სხვადასხვა სახეობის შესაპირისპირებლად და მისი მარაგის ჯამური აღრიცხვისათვის მიღებულია აღრიცხვის ერთეული — *პირობითი სათბობი.*

ტექ. ახ. დარგების განვითარებასთან დაკავშირებით ტერმ. „ს-ს" იყენებენ უფრო ფართო მნიშვნელობით, იგი გავრცელდა ყველა იმ მასალაზე, რ-იც ენერგიის წყაროს წარმოადგენს (მაგ., ბირთვული ს., ლითონშემცველი ს.).

დედამიწის წიაღიდან მოპოვებული ს-ის თითქმის 90% გამოიყენება საწვავად. ს-ის დაწვის შედეგად დედამიწის ატმოსფეროში ყოველწლიურად ხვდება დაახლ. 150 მლნ. ტ ნაცარი, 100 მლნ. ტ გოგირდის ჟანგეულები, 60 მლნ. ტ აზოტის ჟანგეულები, 20 მლრდ. ტ ნახშირორჟანგი, რაც ძლიერ აჭუჭყიანებს გარემოს. წვის პროდუქტების მავნე მოქმედების შემცირება გარემოს დაცვის აქტუალური პრობლემაა.

**სათბობის ელემენტი,** *ელექტროქიმიური გენერატორის* უმნიშვნელოვანესი შემადგენელი ნაწილი, რ-იც უზრუნველყოფს ქიმიური ენერგიის (რეაგენტების—სათბობისა და მჟანგავის) უშუალო გარდაქმნას ელექტრულ ენერგიად. ს. ე-ის საფუძველია 2 ელექტროდი, რ-ებიც გაყოფილია მყარი ან თხევადი ელექტროლიტით (ნახ.). სათბობსა და მჟანგავს აწვდიან ელექტროდების მომიჯნავე ღრუებში; ელექტროლიტ-ელექტროდის გაყოფის ზედაპირზე კატალიზატორის მონაწილეობით ხდება დაჟანგვისა და აღდგენის რეაქციები, რ-ის დროსაც წარმოიქმნება $A^-$ და $B^+$ იონები და გამოიყოფა (ან შთაინთქმება) Q სითბო. სათბობის ჟანგვის რეაქციის დროს გათავისუფლებული ელექტრონები ანოდზე ქმნის ჭარბ უარყოფით მუხტს, კათოდზე კი მჟანგავის აღდგენის რეაქციის შედეგად იქმნება ჭარბი დადებითი მუხტი. გარე წრედის შერთვის დროს მასში ჩნდება ელექტრული დენი. ს. ე-ის სიმძლავრე აღწევს რამდენიმე *კვტ*-ს. მას იყენებენ დენის წყაროდ ავტონ. ენერგეტ. დანადგარებში.

*ლიტ.*: Лидоренко Н. С., Мучник Г. Ф., Перспективы и научные проблемы применения методов непосредственного получения электроэнергии из химических топлив, «Известия АН СССР. Энергетика и транспорт», 1973, № 2.

**სათბობის თბოუნარი,** სითბოს რაოდენობა, რ-იც გამოიყოფა მყარი, თხევადი ან აირადი სათბობის სრული დაწვის დროს (იხ. *წვის სითბო*). განასხვავებენ უდაბლეს და უმაღლეს კუთრ ს. თ-ს. კუთრი უდაბლესი ს. თ. ნაკლებია უმაღლესზე სითბოს იმ რაოდენობით, რ-იც იხარჯება სათბობის დაწვისას წარმოქმნილი წყლის, აგრეთვე სათბობში შემავალი ტენის აორთქლებაზე, მაგ., ქვანახშირის კუთრი უდაბლესი ს. თ. ტოლია 28—34 *მეგჯ/კგ*-ისა, ბენზინისა — დაახლ. 44 *მეგჯ/კგ*-ისა, ბუნებრივი აირის უდაბლესი კუთრი ს. თ.— 31—38 *მეგჯ/მ*³-ისა (1 *ჯ*≈0,239 *კალ*).

**სათბობის მრეწველობა,** მძიმე მრეწველობის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი დარგი, მოიპოვებს და გადაამუშავებს სხვადასხვა სახის სათბობს. აერთიანებს ნავთობმოპოვებით და გადამამუშ., აირის, ნახშირის, ტორფის, საწვავი ფიქლების მრეწველობას.

რევოლუციამდელ რუსეთში (1913) სათბობის საერთო მოპოვება (პირობით სათბობზე გადაანგარიშებით) 48,2 მლნ. ტ აღწევდა, აქედან 20% შეშაზე მოდიოდა, 48% კი — ნახშირზე. ქვეყნის ეკონ. განვითარების ხუთწლიანი გეგმების შესრულების შედეგად დაჩქარდა სათბობის (განსაკუთრებით ნავთობის, აირის) მოპოვება და გადამუშავება. 1940 მოპოვებული ყველა სახის სათბობის რაოდენობა აღწევდა 237,9 მლნ. ტ, 1971 კი — 1938,2 მლნ. ტ. განსაკუთრებით სწრაფად გაიზარდა ნავთობის (აირის კონდესანტის ჩათვლით) მოპოვება. 1981 მოპოვებულ იქნა 6088 მლნ. ტ ნავთობი, 7 040 მლნ. ტ ნახშირი, 4653 მლრდ. *მ*³ ბუნებრივი აირი. ნავთობისა და ნახშირის მოპოვებით სსრკ-ს პირველი ადგილი უჭირავს მსოფლიოში, აირის მოპოვებით კი — მეორე (აშშ-ის შემდეგ). 1981 სსრ კავშირზე მოდიოდა ნავთობის მსოფლიო მოპოვების 21,9% აირისა — 30,6%, ნახშირისა (სასაქონლო) — 19,8%. არსებითად შეიცვალა სათბობის ბალანსის სტრუქტურაც. 1981 ნავთობსა და აირზე მოდიოდა სათბობის ბალანსის 73,3%.

შეიცვალა სათბობის გეოგრაფიაც. სათბობის ძვ. რ-ნებთან ერთად დაჩქარდა ახ., განსაკუთრებით, აღმ. და ჩრდ. რ-ნების განვითარება. ნავთობს მოიპოვებენ კავკასიაში, ვოლგისა და ურალის შუა მდებარე რ-ნებში, დას. ციმბირში, კომის ასსრ-ში, შუა აზიასა და ყაზ. სსრ-ში, უკრაინაში, ციმბირში, ქვეყნის ჩრდ-ში, და ა. შ. გაფართოვდა ნახშირის მომპოვებელი ძირითადი აუზების საზღვრებიც. ნახშირის უძველესი რ-ნია დონბასი. ამჟამად ნახშირის მოპოვებაში წამყვანია აგრეთვე კუზბასის, ყარაღანდის, ეკიბასთუზის, პეჩორისა და სხვა რ-ნების აუზები. ნახშირი დიდი რაოდენობით მოიპოვება კანსკ-აჩინსკის, ირკუტსკის, ლენის, ტუნგუსკის აუზებშიც.

ს. მ. განვითარებულია საქ. სსრ-შიც. 1979 მოიპოვეს 1960 ათ. ტ ნახშირი (2,2-ჯერ მეტი, ვიდრე 1940) და 2,8 მლნ. ტ ნავთობი (1965 მოპოვებული იყო 30 ათ. ტ). მოიპოვებენ აგრეთვე ტორფს, თუმცა მას ძირითადად სასუქად იყენებენ. ნახშირის საბადოები ტყიბულსა და ტყვარჩელშია. პერსპექტიულია შაორის ნახშირის საბადოების ათვისება.

ს. მ. განვითარებულია სოციალ. ქვეყნებშიც. ნავთობის ძირითადი მომპოვებელია რუმინეთი, იუგოსლავია, უნგრეთი; აირისა — რუმინეთი, პოლონეთი, უნგრეთი, ხოლო ნახშირისა — გდრ, პოლონეთი, ჩეხოსლოვაკია, იუგოსლავია, ბულგარეთი, უნგრეთი.

კაპიტალისტური ქვეყნებიდან ს. მ. განვითარებულია აშშ-ში, კანადაში, გფრ-ში, დიდ ბრიტანეთში.

კაპიტალ. სამყარო 70-იანი წლებიდან განიცდის საწვავის კრიზისს. ამას კიდევ უფრო ამწვავებს ნავთობის მწარმოებელი განვითარებადი ქვეყნების ბრძოლის გაძლიერება ეკონ. და პოლიტ. დამოუკიდებლობისათვის, რაც მძიმედ მოქმედებს მთავარი კაპიტალ. ქვეყნების ეკონომიკაზე.

*პ. გარუჩავა.*




სათბობის ელემენტის სქემა: 1, 2 — რეაგენტებიანი ღრუები; 3—ელექტროდები; 4 — ელექტროლიტი; A — მჟანგავი; B — სათბობი; AB—რეაქციის პროდუქტები; R—დატვირთვის წინაღობა; I—ელექტრული დენი; Q—რეაქციის შედეგად გამოყოფილი (შთანთქმული) სითბო.

**სათბურა,** ხელსაწყო, რ-იც განკუთვნილია სხეულის რომელიმე ნაწილზე სითბური ზემოქმედებისათვის. ს-ად იყენებენ ცხელი წყლით ავსებულ რეზინის პარკს, რ-საც ხრახნიანი საცობი აქვს, ელექტრობალიშს; იხმარება ქიმ. ს-ც (პაკეტი, რ-შიც ჩაყრილია ქიმ. ნივთიერებების ნარევი და წყლის დამატებისას 80—90°C-მდე ცხელდება). იხ. აგრეთვე *სითბური მკურნალობა*.

**სათბური,** საგანგებო (ე. წ. საკულტივაციო) შენობა, რ-იც დაფარულია შუქშემწევადი მასალით და გათვალისწინებულია სასათბურო კულტურებისა და ჩითილის გამოსაყვანად. ს-ს იყენებენ აგრეთვე სითბოს მოყვარული მცენარეების (განსაკუთრებით ტროპ. და სუბტროპ.) შესანახად და გასამრავლებლად, შემჭიდროებულ ვადებში სას.-სამ. კულტურების ახ. ჯიშებისა და ჰიბრიდების გამოსაყვანად და სამეცნ. დაწესებულებებში სხვადასხვა ბიოლ. გამოკვლევის ჩასატარებლად.

განასხვავებენ გრუნტისა და სტელაჟიან ს-ებს, გარდა ამისა არსებობს ზამთრისა (ექსპლუატაციაშია მთელი წლის განმავლობაში) და გაზაფხულის ს-ები (მოქმედებს გაზაფხულ-ზაფხულსა და ნაწილობრივ შემოდგომაზე). ზამთრის ს-ები შემინულია, გაზაფხულისა — ან შემინული, ანდა სინთეტიკური მასალით დაფარული. კონსტრ. თავისებურების მიხედვით განასხვავებენ ერთსექციიან (ანგარული) და მრავალსექციიან (ბლოკური) ს-ებს, ხოლო სახურავის ფერდების რაოდენობის მიხედვით ერთ-, ორ- და მრავალფერდიანს. საქართველოში ფართოდაა გავრცელებული ორფერდა ს. კონსტრუქციისა და გათბობის მიხედვით ის სხვადასხვა სახისაა: გრუნტის, ფიცარნაგიანი (თაროებიანი) და სხვ.

ს-ის გეგმაზომიერი ექსპლუატაციის ძირითადი პირობაა მისი გათბობა. ამისათვის იყენებენ: მზის სხივებს, ბიოსათბობს (ნაკელი და სხვ.), ტექ. სათბობს (ლუმელი, ცხელი წყალი, ორთქლი, ელექტროობა და სხვ.). ბოლო დროს ს-ების გასათბობად ფართოდ იყენებენ მიწისქვეშა ბუნებრივ ცხელ წყლებს, რასაც საქართველოში დიდი პერსპექტივები აქვს.

*ლიტ.*: ჯაფარიძე გ., კვაჭაძე გ., დაცული გრუნტის მებოსტნეობის აგროტექ-



სათბური. ბლოკური ტიპის ფირიანი გაზაფხულის სათბური.

ნიკა, თბ., 1949; Овощеводство защищенного грунта, М., 1974. *მ. ღარიბაშვილი.*

**სათეატრო მუსიკა,** ფართო გაგებით — მუსიკალური (ოპერა, ბალეტი, ოპერეტა, მუს. დრამა, მუსკომედია) და დრამატული (ტრაგედია, დრამა, კომედია, ვოდევილი) თეატრების მუსიკა. უფრო ხშირია ტერმინის ხმარება ვიწრო მნიშვნელობით — თეატრის სპექტაკლის მუსიკის მიმართ. დრამ. თეატრში მუსიკას დამხმარე, მაგრამ მეტად მნიშვნელოვანი როლი აკისრია. ს. მ., რ-იც დრამატურგის მიზანდასახულებას ემსახურება (მუს. პიესა, სოლო და საგუნდო სიმღერა, მუს. საკრავზე დაკვრა, სამეჯლისო ან სამხ. ორკესტრი), უმეტესად სცენის მიღმა სრულდება, მსახიობი კი სცენაზე უშუალო შემსრულებლის იმიტაციას ახდენს. XX ს-ში სპექტაკლების გასაფორმებლად გუნდსა და ორკესტრთან ერთად ფართოდ იყენებენ გრამჩანაწერებს საბჭ. კომპოზიტორთაგან ს. მ. შექმნეს: დ. კაბალევსკიმ, ა. კრეინმა, ა. ხაჩატურიანმა, ტ. ხრენიკოვმა, დ. შოსტაკოვიჩმა, ქართვ. კომპოზიტორებმა: თ. ვახვახიშვილმა, კ. მეღვინეთუხუცესმა, ი. ტუსკიამ, ა. ჩიმაკაძემ, ა. მაჭავარიანმა, ა. კერესელიძემ, გ. ყანჩელმა და სხვ.

**სათევზიის მღვიმე,** კარსტული მღვიმე სოფ. გელავერის (წულუკიძის რ-ნი) მიდამოებში. გამომუშავებულია ქვედაცარცულ კირქვებში. მღვიმის ჯამური სიგრძე დაახლ. 300 *მ*-ია. ს. მ. მდიდარია სტალაქტიტებით, სტალაგმიტებითა და ფარდებით. ფსკერი მოფენილია ლოდნარით. წყალდიდობის დროს მღვიმიდან მძლავრი ნაკადი გამოედინება. *ზ. ტინტილოზოვი.*

**სათემო,** სოფელი გორის რ-ნში (ძევერის სოფსაბჭო), შიდა ქართლის ვაკეზე. ზ. დ. 725 *მ*, გორიდან 18 *კმ*. ძევერის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაგა-ბაღი, კლუბი (კინოდანადგარი), ბ-კა.

**სათემო,** სოფელი თერჯოლის რ-ნში (ბარდუბნის სოფსაბჭო), იმერეთის ჩრდ. ბორცვიან-სერებიან მთისწინეთში. ზ. დ. 260 *მ*, თერჯოლიდან 15 *კმ*, ზესტაფონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 20 *კმ*. შედის რ-ნულ გაერთიანება „რაიცხოველმრეწვში" (მეცხოველეობა, მევენახეობა). რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, მედპუნქტი, აფთიაქი, ფოსტა.

**სათესელა,** სასოფლო-სამეურნეო კულტურებისა და ბალახების თესლის თანაბრად და საჭირო სიღრმეზე ჩამთესი; ტყის სანერგეებში სატყეო კულტურების გამთესი და ნიადაგში მინერ. სასუქების შესატანი მანქანა. თესვის ხერხის მიხედვით ს. არის მწკრივული, მიყოლებული მწკრივული, ვიწრომწკრივიანი, ფართომწკრივიანი და ლენტური ხერხით თესვისათვის განკუთვნილი, კვადრ.-ბუდობრივი (იხ. *სიმინდის სათესელა*) — თესლთა ჯგუფის (ბუდის) კვადრატების (ან სწორკუთხედების) წვეროებში ჩასათესი; ბუდობრივი—თესლთა ბუდეების მწკრივში გასანაწილებელი, პუნქტირული, ანუ ერთმარცვლოვანი — ფართომწკრივიანი თესვისა და მწკრივში თესლების ერთმანეთისაგან თანაბარი დაშორებით მფანტავი, თესლებისა და სასუქის მინდვრის ზედაპირზე მოსაბნევი. განასხვავებენ აგრეთვე უნივერს. და სპეც. ს-ს. უნივერს. ს-ს იყენებენ სხვადასხვა კულტურის (მარცლოვანი, პარკოსანი, ზეთოვანი, სალაფნე კულტურების; ბალახებისა და სხვ. თესლების) გამოსათესად. სპეც. ს. (ჭარხლის, ბამბის, სიმინდისა და სხვ.) განსაზღვრულია ერთი ან შეზღუდული რაოდენობის კულტურების თესლის გამოსათესად. ს., რ-საც აქვს ნიადგში მინერ. სასუქის შეტანის სასუქგამოსაბნევი, კომბინირებულია.

ყოველ ს-ს აქვს 1—2 ყუთი ან რამდენიმე ქილა თესლებისათვის, აგრეთვე *გამომთესი აპარატები*, ნიადაგში კვლების გასაკეთებელი სახნისები, რ-ებშიც ცვივა თესლი, ჩამთესი ორგანოები (კვალს მიწით ავსებენ და მინდვრის ზედაპირს ასწორებენ). ზოგიერთი სათესის ყუთში ათავსებენ საბრუნელას, რ-იც შლის თესლის კამარას. მფანტავი ს-ს გამომთესი აპარატის უკან დაყენებულია მანაწილებელი დაფა, საიდანაც თესლები თანაბრად ცვივა მიწაზე. სამუშაო ორგანოებს (გამომთეს აპარატებს, საბრუნელას) აბრუნებს ამძრავი (საკიდი ს-სი) ან საყრდენ-ამძრავი თვლები (მისაბმელი ს-სი) ჯაჭვური ან კბილანური გადაცემის მექანიზმის მეშვეობით.

სას.-სამ. კულტურების გამოსათესად იყენებენ აგრეთვე გუთან-ს-ს, ს.-კულტივატორს, საოშავ-ს-ს. გუთან-ს. ხნავს მიწას და თესლებს კორპუსებით შექმნილ კვალში გამოთესავს. ს.-კულტივატორს იყენებენ უფრთო იარაღებით დამუშავებულ ნიადაგზე, აგრეთვე ნაწვერალზე (დაუმუშავებელ ნიადაგში) თესლების გამოსათესად. საოშავ-ს-ს აქვს საოშავი დისკოები და თესლსატარიანი გამომთესი აპარატები. აპარატებით გამოთესილი თესლი თესლსატარით ხვდება დისკოებით შექმნილ კვლებში.




სათესელა. სათესელა - კულტივატორი: 1 — თესლისა და სასუქის ყუთი; 2—თესლის გამომთესი აპარატი; 3—თესლსატარი; 4—წინარას საყრდენი თვალი; 5—კულტივატორის თათიანი ჩამთესი; 6 — სატკეპნები; 7 — ჰიდროცილინდრი; 8 — მინერალური სასუქის გამომთესი აპარატი.

**სათესი ნორმა,** 1 *ჰა* ფართობზე დასათესი თესლის რაოდენობა, რ-იც უზრუნველყოფს აღმონაცენის ნორმალურ სიხშირესა და სრულყოფილ მოსავლიანობას. ს. ნ-ს განსაზღვრავენ ორი წესით: გაღივებადი თესლის რაოდენობით (მლნ. ცალი) და 1 ჰა-ზე თესლის მასით (*კგ*). ს. ნ-ს განსაზღვრავს აგრეთვე კულტურის ბიოლ.-აგროტექ. თავისებურება, კერძოდ, რა საკვები ფართობია (კვების არე) საჭირო ერთი მცენარისათვის, რა მიზნით მოჰყავთ (სამარცვლედ, სასილოსედ და სხვ.), როგორია თესლის მასა (1000 მარცვლის მასა), ნიადაგის ნაყოფიერება, კლიმ. პირობები, თესვის წესი, ვადა და სხვ. ს. ნ. ერთი და იმავე კულტურისათვის სხვადასხვა ნიადაგურ-კლიმ. პირობებისა და ზონის მიხედვით სხვადასხვაა. მაგ., ჩრდ. რ-ნებისათვის სასილოსედ ს. ნ. უფრო მეტია საჭირო, ვიდრე სამხრ. რ-ნებისათვის სამარცვლედ. ს. ნ. სხვადასხვაა აგრეთვე წინამორბედი კულტურების, ჯიშის ბიოლ. თავისებურებისა და სხვ. მიხედვით. რეკომენდებული ს. ნ. ნაგულისხმევია თესლის 100%-იან ვარგისობაზე, ამიტომ ყოველ კონკრ. შემთხვევაში შეაქვთ შესაბამისი შესწორება. *გ. ქემელაშვილი.*

**სათესლე,** მ ა მ რ ო ბ ი თ ი გ ო ნ ა დ ა, ადამიანისა და ცხოველების მამრობითი სასქესო ჯირკვალი, რ-შიც წარმოიქმნება და ვითარდება *სპერმატოზოიდები*.

ს. უმეტესად წყვილი (უფრო ხშირად ერთი წყვილი, ზოგჯერ რამდენიმე), იშვიათად კენტი ორგანოა (რაც ჩვეულებრივ მაინც წყვილი ს-ის გაერთიანების შედეგია). ს-ს შეადგენენ ს. მილაკები, რ-თა კედლებს ქმნიან განვითარების სხვადასხვა სტადიაზე მყოფი მამრობითი სასქესო უჯრედები (სპერმატოგონიუმები, სპერმატოციტები, სპერმატიდები, სპერმატოზოიდები) და მკვებავი უჯრედები (ადამიანისა და ძუძუმწოვრების ს-ში ე. წ. სერტოლისეული უჯრედები). ადამიანისა და ხერხემლიანი ცხოველების ს. შეიცავს მამრობით სასქესო ჰორმონების წარმომქმნელ უჯრედებსაც (იხ. *მეორეული სასქესო ნიშნები, შინაგანი სეკრეცია, ჰორმონები*).

ს-იდან სპერმა გამოდის უმეტესად სპეც. სადინარით, რ-საც თესლსავალი ეწოდება, ზოგჯერ — დროებითი სადინარებით, ზოგჯერ — სხვა ორგანოების (გამომყოფი ორგანოები, გასტროვასკულარული არხები) სადინარებით, ზოგჯერ კი ს-ის კედლის გასკდომის შემდეგ. *ლ. ნათაძე.*

ა დ ა მ ი ა ნ ი ს ს. მამაკაცის წყვილი სასქესო ჯირკვალი, რ-იც გამოიმუშავებს მამაკაცის სასქესო უჯრედებს სპერმატოზოიდებს და ჰორმონებს (ძირითადად ტესტოსტერონს). მოთავსებულია ბარძაყებს შორის მრავალგარსიან ს-ის პარკში. ს-ს ელიფსის ფორმა აქვს; მისი სიგრძეა 4,5 *სმ*, სიგანე — 3,5 *სმ*. მოზრდილი მამაკაცის ს-ის წონაა 20 — 30 გ. ს-ის პარენქიმა გახვეულია ბოჭკოვან შემაერთებელქსოვილოვან გარსში (თეთრი გარსი), რ-იც მის უკანა კიდესთან ქმნის მნიშვნელოვან გასქელებას — შუასაყარს, საიდანაც ს-ის სიქეში შეიჭრება მრავალი შემაერთებელქსოვილოვანი ხარიხა. ხარიხები ჯირკვალს 150—250 წილაკად ყოფს. თითოეულ წილაკში 3—4 თესლის წარმომქმნელი კლაკნილი მილაკია, რ-ებიც წილაკის მწვერვალთან ერთ სწორ მილაკში გადადის. სწორი მილაკების ერთობლიობა შუასაყარში ქმნის ს-ის ბადეს, საიდანაც 7—18 გამომტანი მილაკის საშუალებით გამოდის სპერმატოზოიდები. ს-ის ანომალიებიდან აღსანიშნავია მონორქიზმი და კრიპტორქიზმი, ე. ი. ერთი ან ორივე ს-ის შეჩერება მათი ჩასახვის ადგილას, მუცლის ღრუში ან საზარდულის არხში. დაავადებებიდან შედარებით ხშირია ანთება, ცისტა, ტუბერკულოზი, წყალმანკი, სიმსივნე და სხვ. *ზ. კაციტაძე.*

**სათესლე მასალა,** ს ა თ ე ს ი მ ა ს ა ლ ა, თესლი, ნაყოფი, ნაყოფედი და რთული ნაყოფის ნაწილები, რ-ებსაც იყენებენ დასათესად. ს. მ-ის ხარისხს დიდი მნიშვნელობა აქვს უხვი მოსავლის მისაღებად. არასტანდარტულ თესლს დასათესად არ იყენებენ, ვარგისად მიჩნეულია მხოლოდ კონდიციური თესლი, რ-იც დროულად და თანაბრად აღმოცენდება. ასეთი აღმონაცენი უფრო ძლიერია და უკეთ უძლებს მავნებლებსა და დაავადებებს. სსრკ-ში ს. მ-ის სათესი ღირსება მოწმდება თესლის სახელმწ. ინსპექციაში, ჯიშურ ხარისხს ადგენენ მინდვრული აპრობაციით. სათესი ხარისხისა და სტანდარტის მიხედვით ს. მ. იყოფა 3 კლასად. დასათესად იყენებენ მხოლოდ I და II კლასის თესლს, III კლასის თესლს კი — გამონაკლის შემთხვევაში და მხოლოდ საწარმოო ნაკვეთზე. *გ. ქემელაშვილი.*

**სათვალე,** ყველაზე გავრცელებული ოპტიკური ხელსაწყო, რ-იც განკუთვნილია ადამიანის *მხედველობის* გასაუმჯობესებლად, თვალის ოპტიკური დარღვევის გამოსასწორებლად (მ ა კ ო რ ე გ ი რ ე ბ ე ლ ი ს.) ან რაიმე მავნე ზემოქმედებისაგან დასაცავად (დ ა მ ც ვ ე ლ ი ს.).

მაკორეგირებელი ს. ასწორებს თვალის *რეფრაქციისა* და *აკომოდაციის* დარღვევას. თუ დარღვეულია მხოლოდ თვალის რეფრაქცია, ს-ში იხმარება სფერული ლინზები, რ-თა გარდამტეხი ძალა თანაბარია ყველა მერიდიანზე. ასეთი ლინზება შეიძლება იყოს შემკრები ანუ დადებითი (*შორსმხედველობისას*) და გამბნევი ანუ უარყოფითი (*ახლომხედველობისას*). შემკრებ ლინზას მთავარი ფოკუსი მინის უკან აქვს, გამბნევს კი—წინ. დაშორებული საგნების გამოსახულება ლინზების დახმარებით თვალის ბადურაზე ხვდება. ამეტროპიის (რეფრაქციის დარღვევა) მაკორეგირებელი ს-ის (ს. შ ო რ ს ხ ე დ ვ ი ს ა თ ვ ი ს) ლინზების ოპტ. ძალა დამოკიდებულია ამეტროპიის ხარისხზე და გამოისახება დიოპტრიებით ($მ^{-1}$). *ასტიგმატიზმით* გართულებული ამეტროპიის კორეგირებისათვის ს-ში ხმარობენ ა ს ტ ი გ-

მატურ ლინზებს, რ-თა გარდამტეხი ძალა სხვადასხვა მერიდიანზე სხვადასხვაა. ასაკთან ერთად თვალის აკომოდაციის უნარი ქვეითდება, ვითარდება *პრესბიოპია*. კითხვისას და ახლომდებარე საგნების მკაფიოდ დასანახავად აუცილებელი ხდება ს-ის ხმარება (ს. ა ხ ლ ო ს ხ ე დ ვ ი ს ა თ ვ ი ს). პრესბიოპიისა და მხედველობის ზოგიერთი სხვა დარღვევის დროს ისეთ მინებიან ს-ს იყენებენ, რ-თა ზემო ნაწილი განკუთვნილია შორს ხედვისათვის, ქვემო კი — ახლო მანძილზე მუშაობისათვის (ბ ი ფ ო კ ა ლ უ რ ი ს.). ს-ის მინები თვალის რქოვანასაგან დაშორებული უნდა იყოს განსაზღვრული (ყველა თვალისათვის ინდივიდუალური) მანძილით, ხოლო ერთი მინა მეორისაგან — ისეთი მანძილით, რ-იც ზუსტად შეეფარდება *გუგებს* შორის მანძილს. ს-ის შერჩევისას საჭიროა ზედმიწევნითი სიზუსტე, განსაკუთრებით დიდ მოთხოვნებს უყენებენ ე. წ. სპეც. დანიშნულების ს-ს — პრიზმულ ს-ს, რ-საც იყენებენ მხედველობის მძიმე, კომბინირებული დარღვევის დროს (*სიელმის* მაკორეგირებელ ს-ს) და ტელესკოპურ ს-ს (კეთდება პატარა დურბინდის მსგავსად), რ-იც იხმარება მხედველობის ნერვის, ბადურის ან თვალის სისხლძარღვოვანი გარსის დაავადებით გამოწვეული მხედველობის მკვეთრი დაქვეითებისას.

ს-ის ნაირსახეობაა კონტაქტური ლინზები, რ-ებიც ოპტიკურად უმჯობესია ჩვეულებრივ ს-ზე. მათ ამზადებენ მინის ან მოქნილი პლასტ. მასალისაგან. ეს უკანასკნელი თვალზე დადებისას თვალის კაკლის წინა ზედაპირის ფორმას ღებულობს.

დ ა მ ც ვ ე ლ ი ს. იცავს თვალს მექან. და ქიმ. დაზიანებისაგან, აგრეთვე მეტისმეტად მკვეთრი ან სპექტრული შემადგენლობის მხრივ არახელსაყრელი სინათლის მავნე ზემოქმედებისაგან.

**სათვალიანი გველი,** საკუთრივ კ ო ბ რ ა, შხამიანი გველი *კობრის* გვარისა.

**სათიბელა,** იხ. *თვითმავალი მანქანები*.

**სათიბი,** მიწის სავარგული, რ-იც დაფარულია ერთ- ან მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარეულობით; სისტემატურად თიბავენ და ბალახს იყენებენ თივად, სილოსად, სენაჟად, მწვანე საკვებად ან ამზადებენ ბალახის ფქვილს. ს. არის ბუნებრივი და ხელოვნური (ნათესი). ხელოვნურ ს-ს ქმნიან მინდვრის, საკვებ და სხვა თესლბრუნვებში ან მათ გარეშე, ცალკე გამოყოფილ ფართობზე. მრავალწლოვან ბალახებს მინდვრის თესლბრუნვაში იყენებენ 2—3 წლით, საკვებ თესლბრუნვაში — 5—7 წლით, ხოლო თესლბრუნვის გარეშე 10 და მეტ წლამდე.

საქართველოში 1982 ყველა კატეგორიის მეურნეობაში ნათესი ბალახის ფართობმა შეადგინა 226,3 ათ. ჰა, ბუნებრივმა — 152,9 ათ. ჰა. რესპ. მთისა და მთისწინა რ-ნებში მეცხოველეობის საკვები ბაზის საფუძველს ბუნებრივი ს-ები შეადგენენ, რ-ებიც თივის მთლიანი რაოდენობის დაახლ. ნახევარზე მეტს იძლევიან. ბუნებრივი ს. იყოფა 3 ძირითად ტიპად: სალეკი ანუ ჭალის (≈ 3,8%), მშრალობის (≈94,7) და დაჭაობებული (≈1,5%). ს ა ლ ე კ ი ს. დაბლობებშია და მდინარის ნაპირებიდან გადმოსული წყლით ილეკება; მ შ რ ა ლ ო ბ ი ს ს. თითქმის ყველა ზონაშია, ძირითადად კი მთიან რ-ნებში, მათი დატენიანება უმთავრესად ატმ. ნალექებით ხდება; დ ა ჭ ა ო ბ ე ბ უ ლ ი ს. ჭარბტენიან პირობებში, ჩადაბლებულ ადგილებში ან სუსტად დრენირებულ ვაკეზეა.

ფართობის მდგომარეობის მიხედვით ბუნებრივი ს. სხვადასხვა ხარისხით შეიძლება იყოს სუფთა, ქვიანი, ბუჩქნარიანი, კოლბოხიანი და სხვ., რაც ამცირებს სასარგებლო ფართობს და ხელს უშლის თივის მექანიზებული წესით აღებას. ყველაზე პროდუქტიულია სალეკი ს., რ-ის მარცვლოვან-ნაირბალახოვან მცენარეთა საფარი 2—3 განათიბით 1 ჰა-ზე 30—35 ც მაღალყუათიან საკვებს იძლევა. ნორმალური მშრალობის ს. დაფარულია მარცვლოვან-პარკოსან-ნაირბალახოვანი მცენარეულობით და იძლევა 1 ჰა-ზე საშ. და კარგი ხარისხის 12—15 ც თივას. დაჭაობებული ს. დაბალი ხარისხის თივას იძლევა, რადგან ბალახთდგომაში ბევრია ისლისებრთა ოჯახის მცენარეები, რის გამოც საკვები მჟავეა.

არსებობს ს-ების პროდუქტიულობის ამაღლებისა და გაუმჯობესების 2 წესი: 1. ზ ე დ ა პ ი რ უ ლ ი, როცა ღონისძიებათა კომპლექსის ჩატარებისას ბუნებრივ კორდს ტოვებენ და ითვალისწინებენ სასუქის (განსაკუთრებით აზოტიანი) შეტანას, სარეველებთან ბრძოლას, ბალახნარევის შეთესვას, რწყვას და სხვ., რაც იწვევს მოსავლიანობის 1,5 და მეტჯერ გაზრდას, 2. ძ ი რ ე უ ლ ი, როცა ბუნებრივ კორდს მთლიანად ცვლიან ხელოვნურად დათესილით, რაც ს-ის პროდუქტიულობას 3—4-ჯერ და მეტად ზრდის.

*ლიტ.*: А н д р е е в Н. Г., Луговое и полевое кормопроизводство. М., 1975.
*გ. ლუარსაბიშვილი.*

**სათიბის ქედი,** განედური ქედი მდ-ებს ქსანსა და ნარეკვავს შორის. სიგრძე 18 კმ. საშ. სიმაღლე 900 მ, მაქს. — 1021 მ. აგებულია ნეოგენური კონტინენტური კონგლომერატებით, თიხებისა და ქვიშაქვების შუაშრეებით. ქედის სამხრ. კალთა შემოსილია ჯაგეკლიან-ჯაგრცხილნარით, ჩრდ.— მუხნარ-რცხილნარით. *ს. ნემანიშვილი.*

**სათივე,** სოფელი ხაშურის რ-ნში (ქვიშხეთის სოფსაბჭო), მდ. მტკვრის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 680 მ, ხაშურიდან 19 კმ. ქვიშხეთის მებოსტნეობა-მერძევეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ქვიშხეთში (1,5 კმ). კლუბი.

**სათითურა** (Dactylis glomerata), მრავალწლოვანი ბალახოვანი მცენარე მარცვლოვანთა ოჯახისა. ფაშარკორდიანი ბალახია. მისი სიმაღლე 100 სმ აღწევს. ბუნებრივად გავრცელებულია მთელ ევროპაში და აზიის ზოგიერთ რ-ნში. საქართველოში ყველგან გვხვდება; იზრდება ალპ. სარტყლამდე ბუჩქნარებში, ტყის პირებზე, მდელოებზე, არიდულ მეჩხერ ტყეებში, ველებზე. ერთ-ერთი საუკეთესო საკვები ბალახია. კულტურაში შეტანილია XIX ს.

**სათიხარი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ქსუისის სოფსაბჭო), მდ. ჭარებულის (ატურის მარჯვ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 960 მ, ცხინვალიდან 12 კმ. ქსუისის კოლ-ბა (მებაღეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქსუისში (1 კმ). კლუბი. შემონახულია ქართ. ხუროთმოძღვრების 2 ძეგლი—X ს. ეკლესია და გვიანდ. შუა საუკ. ციხე.

**სათლელი,** 1. ერთ-ერთი დიდი დასახლებული პუნქტი ისტორიულ სამხრ.-დას. საქართველოში, ისტ. *შავშეთში* (ახლანდ. თურქ. ტერიტ.) XVI ს-იდან საქართვ. სხვა ტერიტორიებთან ერთად თურქეთმა მიიტაცა. რუს.-თურქ. ომის (1877—78) შემდეგ, ბერლინის კონგრესის (1878) თანახმად, საქართველოს დაუბრუნდა. შემდგომში კვლავ თურქ. მფლობელობაშია.

2. ერთ-ერთი დიდი დასახლ. პუნქტი ისტ. სამხრ.-დას. საქართველოში, ისტ. *ფოცხოვის* მხარეში (ახლანდ. თურქ. ტერიტ.) XVI ს-იდან საქართვ. სხვა ტერიტორიებთან ერთად თურქეთმა მიიტაცა. რუს.-თურქ. ომის (1828—29) შემდეგ, ადრიანოპოლის საზავო ხელშეკრულების (1829) თანახმად, საქართველოს დაუბრუნდა. შემდგომში კვლავ თურქეთის მფლობელობაშია.

*ლიტ.*: ჯ ი ქ ი ა ს., გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი, წგნ. 3, თბ., 1958.
*ი. სიხარულიძე.*

**სათოვლე,** სოფელი მცხეთის რ-ნში (ძეგვის სოფსაბჭო), მდ. ხეკორძულის (მტკვრის მარჯვ. შენაკადი) ნაპირებზე. ზ. დ. 930 მ, მცხეთიდან 25 კმ, ძეგვიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 15 კმ. ნიჩბისის მეთესლეობის საბჭ. მეურნეობა. კირის საამქრო. საშ. სკოლა სოფ. ძეგვში.

სოფლის სამხრ.-აღმ-ით მაღალ ბორცვზე აბულეთის მონასტრის ნანგრევებია. შემორჩენილია X ს. თლილი ქვით ნაგები 4 დარბაზული ეკლესიისა და სხვა სამონასტრო შენობათა ნაშთები. იქვე მახლობლად შუა საუკ. ნასოფლარია. მონასტრის ადგილას ახ. წ. I ს-ებში წარმართული ტაძარი უნდა მდგარიყო. ამაზე მეტყველებს მონასტრის ტერიტორიაზე მიმოფანტული ქვის კანელურებიანი და სადა სვეტები, პროფილირებული ბაზები და ვოლუტებიანი სვეტისთავები, აგრეთვე ეკლესიების კედლებში დატანებული ანტ. ხანის ჩუქურთმიანი ქვები და კრამიტი. 1956 აბულეთის ბორცვებზე გამოვლინდა გვიანდ. ანტ. ხანის კულტ. ფენები.

სოფლის მიდამოებში, ზარიძიანთწყლის პირას, მიწის სამუშაოების დროს აღმოჩნდა გვიანდ. ბრინჯაოსა და ადრინდ. რკინის ხანის ორმოსამარხები. ძვ. წ. VII ს. ერთი სამარხის (გათხრილია 1948) ინვენტარი (ოქროს სპირალური ხვია, ბრინჯაოს სამაჯურები და ორფრთიანი ყუნწიანი ისრისპირები, რკინის შუბისპირი და ბრინჯაოსტარიანი სატევარი, ლეგა ფერის თიხის დოქი, ლანგარი და 3 სხვა ჭურჭელი) დაცულია ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: ბ ა დ რ ი ა შ ვ ი ლ ი მ., არქეოლოგიური ძეგლები სოფელ სათოვლედან, «ს. ჯანაშიას სახ. საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1953, ტ. 17 B. *ი. გაგოშიძე.*



სათითურა: 1 — მცენარის ქვედა ნაწილი; 2—საგველა; 3—ყვავილი; 4—თავთუნის კილი.

**სათოვლია,** უ ც უ ნ ა (Colchicum), მრავალწლოვან ბალახოვან მცენარეთა გვარი შროშანისებრთა ოჯახისა. მოკლეფესვიანი და გორგლბოლქვიანი ბალახებია, დიდი და ნაირფერი ყვავილები (1—8) აქვთ. ზოგი სახეობა გვიან შემოდგომით ყვავილობს, ნაყოფს (კოლოფი) კი მომავალ გაზაფხულზე იკეთებს. 60-მდე სახეობა უმთავრესად გავრცელებულია ხმელთაშუაზღვისპირეთში, ირანში და აღმ-ში-ჩრდ. ინდოეთამდე. სსრკ-ში 10 სახეობაა, უმეტესობა კავკ. მთებსა და მთისწინეთში გვხვდება, ზოგიერთი — ყირიმსა და შუა აზიაში. საქართველოში, მთის ქვედა სარტყლიდან ალპურ სარტყლამდე, მხოლოდ 3 სახეობა იზრდება. ს-ს თესლსა და გორგლბოლქვში არის ალკალოიდები, რ-თაგან კოლხიცინი გენეტიკასა და სელექციაში პოლიპლოიდების მისაღებად გამოიყენება, მედიცინაში კი — ნიკრისის ქარის სამკურნალოდ, კოლხამინი (ომაინი) — სისხლის ზოგიერთი დაავადებისა და ავთვისებიანი სიმსივნის დროს. ს-ს ბევრი სახეობა დეკორატიულია.



სათოვლია (Colchicum autumnale): ა — ყვავილიანი მცენარე; ბ—ნაყოფიანი მცენარე; გ—ნაყოფი.

**სათოვლის ქედი,** თრიალეთის ქედის განშტოების — საწკეპელის ჩრდ.-აღმ. გაგრძელება. იწყება მთა დიდგორიდან და მთავრდება ქ. მცხეთის მიდამოებში. აგებულია შუაეოცენური ანდეზიტური ტუფბრექჩიებით, ტუფ-ქვიშაქვებით, ქვიშაქვებით, ოლიგოცენური თაბაშირის შემცველი თიხებით და ქვიშაქვებით. კალთები ციცაბოა. შემოსილია ტყითა და მეორადი მდელოებით. *ს. ნემანიშვილი.*

**სათოხნი კულტურები,** სასოფლო-სამეურნეო მცენარეები, რ-თა ნორმალური ზრდა-განვითარებისათვის საჭიროა დიდი კვების არე და მწკრივთშორისებში ნიადაგის დამუშავება. ასეთია სიმინდი, შაქრის ჭარხალი, ბამბა, თამბაქო, მზესუმზირა, კარტოფილი, საკვები ძირხვენები, ეთერზეთოვანი კულტურები, ბოსტნეული კულტურების უმეტესობა (კომბოსტო, პამიდორი, სტაფილო, ბადრიჯანი და სხვ.). ს. კ-ს თესენ ან რგავენ (ჩითილით) ფართო მწკრივად (0,4—1,0 მ), კვადრატულად ან კვადრატულ-ბუდობრივად. ვეგეტაციის პერიოდში მწკრივთშორისებს აფხვიერებენ, მწკრივებში ზედმეტ მცენარეებს გამოხშირავენ,

აცლიან სარეველებს, რითაც ნიადაგში ინარჩუნებენ ტენს, აუმჯობესებენ აერაციას და სხვ. ინდუსტრიულ ტექნოლოგიის პირობებში ხელით სამუშაოები მინიმუმამდე მცირდება. *გ. ბადრიშვილი.*

**სათფაევი** ყანიშ იმანთაის ძე [30. III (11. IV). 1899, ყოფ. აკელის თემის აული ახლანძ. პავლოდარის ოლქში, — 31. I. 1964, მოსკოვი, დაკრძალულია ალმა-ათაში], საბჭ. გეოლოგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1946). სკკპ წევრი 1944-იდან. 1926 დაამთავრა ტომსკის ტექნოლ. ინ-ტი. 1941—64 იყო ახლანდ. ყაზ. სსრ მეცნ. აკად. გეოლ. მეცნ. ინ-ტის დირექტორი (ახლა ეს ინ-ტი ს-ის სახელს ატარებს), 1942-იდან — სსრკ მეცნ. აკად. ყაზ. ფილიალის პრეზიდიუმის თავ-რე, 1946—52 და 1955—64 — ყაზ. სსრ მეცნ. აკად. პრეზიდენტი. ს-ის შრომები ძირითადად ეხება ყაზ. სსრ წიაღისეულის პროგნოზირების პრობლემებს. ს. იყო სსრკ უმაღლესი საბჭოს II, III, V და VI მოწვევის დეპუტატი. ლენინური (1958) და სსრკ სახელმწ. (1942) პრემიები. დაჯილდოებულია 4 ლენინის ორდენით, სამამულო ომის II ხარისხის ორდენით, აგრეთვე მედლებით. ს-ის სახელი ეწოდა $6Al(OH)_3 \cdot 3V(O_2OH) \cdot 2VO(OH)_2$ ქიმ. შედგენილობის მინერალს (ს ა თ ფ ა ე ვ ი ტ ი).


ყ. სათფაევი.

**სათხე,** სოფელი ბოგდანოვკის რ-ნში, მდ-ების ბულდაშენისა და ფარავნის შესართავთან. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., დიდი არაქალი, პატარა არაქალი, ოროჯოლარი). ზ. დ. 1840 *მ*, ბოგდანოვკიდან 5 *კმ*. ს. სპანდარიანის სახ. კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, კულტსახლი (კინოდანადგარი), ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. ს-ის მახლობლად აღმართულია X ს. დასასრ. ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლი— სამების დიდი დარბაზული ეკლესია. აგებულია სუფთად გათლილი მოყავისფრო ქვის კვადრებით. სამხრ., დას. და ჩრდ-იდან მინაშენები აქვს. შეინიშნება სხვადასხვა დროის რამდენიმე სამშენებლო ფენა, რ-თაგან უძველესია ჩრდ. ეგვტერისა და მთავარი ეკლესიის კედლებში ჩართული უფრო ადრინდ. პატარა ეკლესიის ნაწილები. სამკვეთლო და სადიაკვნე საკურთხევლის ორივე მხარეს კედლის სისქეშია მოქცეული. გარედან სარკმლები და კარნიზი შემკულია მაღალოსტატური ჩუქურთმებით. ინტერიერი თავიდან მოსახატად არ იყო გათვალისწინებული, რაზედაც მეტყველებს სუფთად გათლილი ქვის წყობა, არქიტ. ელემენტების მოხაზულობა და მოჩუქურთმებული იმპოსტები. კედლის მხატვრობის შემორჩენილი ფრაგმენტები მოგვიანო ხანისაა. ეკლესიის ფასადების ასომთავრულ წარწერათაგან ერთ-ერთში მოხსენიებულია მშენებელი „კვირიკე გალატოზი“. ს-ის ეკლესიის მოჩუქურთმებული კანკელი ექსპონირებულია საქ. სსრ ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმში. *შ. სალარაძე.*


სათხე. სამების დარბაზული ეკლესია. დასავლეთის ფასადი. X ს. დასასრული.

**სათხილამურო სპორტი,** ზამთრის სპორტის ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული სახეობა; მოიცავს თხილამურებით რბოლას, ტრამპლინიდან ხტომას, ორჭიდს (რბოლა და ხტომა), სპეც. სლალომს, გიგანტურ სლალომს, მთიდან სწრაფდაშვებას და *ბიატლონს*; ს. ს-ს განეკუთვნება აგრეთვე თხილამურებით ფრენა — 90-მეტრიანი ტრამპლინიდან ხტომა. ს. ს-ში პირველი შეჯიბრება მოეწყო 1767 ნორვეგიაში, რუსეთში — 1894, პეტერბურგში. 1895 დაარსდა მოსკ. სათხილამურო კლუბი. 1910 პირველად ჩატარდა ქვეყნის პირველობა 30 ვერსზე რბოლაში. ს. ს-ის ყველაზე მნიშვნელოვანი შეჯიბრებაა ზამთრის ოლიმპიური თამაშები, რ-ებიც ტარდება 1924-იდან, მსოფლიო ჩემპიონატები—1929-იდან. 1883-იდან სისტემატურად ეწყობა ჰოლმენკოლენის (ნორვეგია), 1922-იდან ლაჰტის (ფინეთი), 1948-იდან ფალუნის (შვეცია) და 1961-იდან კავგოლოვოს (სსრკ) თამაშები. 1922-იდან შვეციაში ტარდება ზემარათონული (85,8 *კმ*-ზე) რბოლა — „ვაზა ლოპეტი“, ამ შეჯიბრებაში საერთო სტარტს იღებს 9 ათ. სპორტსმენი. სსრკ-ში ს. ს. სსრკ ხალხთა სპარტაკიადის პროგრამაშია შეტანილი 1962-იდან (4 წელიწადში ერთხელ). სსრკ-ში უდიდესი შეჯიბრებებია: ქვეყნის პირველობა რბოლაში(1919-იდან), ტრამპლინიდან ხტომა (1926-იდან), სლალომი (1934-იდან), „ჩრდილოეთის დღესასწაული“ (1934-იდან), ორჭიდი (1935-იდან), მთიდან სწრაფდაშვება (1937-იდან), გიგანტური სლალომი (1953-იდან), ბიატლონი (1958-იდან), სსრკ თასი ს. ს-ის ყველა სახეობაში (1969-იდან).

ს. ს-ის ყველაზე მასობრივი სახეობაა რბოლა, რ-იც ტარდება 500 *მ*-იდან 80 *კმ*-მდე სიგრძის სპეც. ტრასებზე. კლასიკურ საერთაშ. დისტანციად კაცებისათვის ითვლება 10, 15, 30, 50 *კმ*; ესტაფეტა—4×10 *კმ*; ქალებისათვის—5 და 10 *კმ*; ესტაფეტა—4×5 *კმ*.

საქართველოში ს. ს-ის განვითარება ძირითადად დაკავშირებულია სსრკ სამგზის ჩემპიონის (70 მეტრიან ტრამპლინიდან ხტომა) და 4 ოლიმპიური თამაშების მონაწილის კ. წაქაძის სახელთან. მანამდე სსრკ ჩემპიონი (1947, სწრაფდაშვება 2000 *მ*, 1948, სლალომი) იყო მ. გავა. 1974 სსრკ ჩემპიონი გახდა (70-მეტრიანი ტრამპლინიდან ხტომა) პ. გავა. ქალებიდან სსრკ მეორე პრიზიორები გახდნენ ქ. ბანდური (1947, სლალომი) და ლ. გოგოლაძე (1961, სლალომი). *ფ. ნავერიანი.*

**საიათნოვა** (ფსევდ.; სეიდნოვა — ჰანგის უფალი, პატრონი) (დაახლ. 1712—1722,— დაახლ. 1795—1801), სომეხი პოეტი, აშუღი. ცხოვრობდა საქართველოში. მამა ალეპოელი მნათე იყო, დედა თბილისელი, ავლაბრელი სომეხი. ხელმოკლეობის გამო განათლება ვერ მიიღო. ლექსებს თხზავდა ქართ., სომხ., აზერბ. ენებზე. სომხ. და აზერბ. ლექსებს ქართ. ასოებით წერდა. აღიზარდა თბილისში. ქართ. ენას სომხურთან ერთად მშობლიურ ენად თვლიდა, ხოლო თბილისს — სამშობლოდ. სარწმუნოებრივი თვალსაზრისით სომხ. პოზიციაზე იდგა. ხელოსანი იყო, თუმცა ძირითად პროფესიად აშუღობა მიაჩნდა. სიყრმიდანვე შეისწავლა დაკვრა და დამღერება სხვადასხვა მუს. საკრავზე. თავდაპირველად სხვის ლექსებს ამღერებდა, დაახლ. 1742-იდან საკუთარ ლექსებსაც თხზავდა. ჯერ თბილისში მოღვაწეობდა, შემდეგ — თელავში. 1762—65 სამეფო კარის საზანდარი იყო. 1765 ერეკლე II-მ სასახლიდან დაითხოვა. გაძევების მიზეზი უცნობია. ს. მწვავედ განიცდიდა გაძევებას, სამართალს ითხოვდა. 1768 ბერად შედგა ახპატში, დროდადრო თბილისს უბრუნდებოდა. ლეგენდის თანახმად, დაიღუპა 1795 სექტ-ში აღა-მაჰმად-ხანის მიერ თბილისის აოხრების დროს.

ს. გამოხატავდა ქართვ., სომეხ და აზერბ. ხალხთა გარკვეული ფენების მისწრაფებებს, მსოფლმხედველობასა და იდეოლოგიას; განამტკიცებდა ამიერკავკ. ხალხთა მრავალსაუკუნოვან მეგობრობას. მისი ლიტ. მემკვიდრეობა მრავალფეროვანია. თხზავდა სატრფიალო და სახოტბო, დიდაქტ.-მორალისტურ ლექსებს, რ-ებშიც ზოგჯერ სას. და მისტიკური ჰანგებიც შეინიშნება. აქვს ავტობიოგრ. და სატირული ლექსები. ს-ს შემოქმედების ძირითადი მოტივია მიჯნურობა. ამ განწყობილებითაა აღბეჭდილი მისი ქართ. ლექსების უმრავლესობა („სოფელსა და სოფელს შუა“, „მტკვარო ამღვრეულო“, „გიხდება ზარი“, „საყვარლის ბაღში“, „რა იქნება“ და სხვ.), რ-ებიც ქართ. კლასიკური სატრფიალო პოეზიის ორგ. ნაწილია. საყურადღებოა ს-ს სახოტბო ლირიკა („ხარ ტურფა საკრავი“, „ბაღი ბულბულით ავსილა“ და სხვ.). პოეტმა რამდენიმე ლექსი უძღვნა ერეკლე II-ს, ხოტბა შეასხა მის სახელმწიფოებრივ სიბრძნეს და პოლიტ.-საზ. საქმიანობას. ს. ამხელდა საზ. ცხოვრების მანკიერ მხარეებს, კიცხავდა ვერაგობასა და მუხანათობას, გმობდა პატივმოყვარეობას (დიდაქტ. ლექსები „ზღვას ვით გააშრობს ვარსკვლავის სხივი“, „ზოგზოგი კაცი“, „დამიჯერე“ და სხვ.). მის ავტობიოგრ. ლექსებში მძლავრად იჩენს თავს სამოქალაქო-სოც. მოტივიც („შე საწყალო, ჩემო თავო“, „სამართალი მიჟავ“ და სხვ.).

ს-ს პოეზია გამოირჩევა ორიგინ. სტილითა და რიტმიკით. მის პოეზიაში თავი იჩინა აღმოსავლურმა სალექსო ფორმებმა და ლექსიკამ. გარკვეული გავლენა მოახდინა თანადროულსა და მომდევნო ხანის ქართ. ლიტ-რაზე. ს-ს ქართ. ლექსები გამოსცეს ი. გრიშაშვილმა (1918) და ალ. ბარამიძემ (1963); სომხ. ლექსები თარგმნეს ლ. მელიქსეთ-ბეგმა (1935), გ. შაჰნაზარმა (1972); აზერბ. — გ. შაყულაშვილმა (1970).

*ლიტ.*: ბ ა რ ა მ ი ძ ე ა., ნარკვევები ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, ტ. 2, თბ., 1940; კ ე კ ე ლ ი ძ ე კ., ქართული ლიტერატურის ისტორია, [ტ.] 2, თბ., 1958; ლ ე ო ნ ი ძ ე გ., ძიებანი ქართული ლიტერატურის ისტორიიდან, ტ. 1, თბ., 1949; საიათნოვას სომხურ ლექსთა სრული კრებული, თარგმნილი ვარიანტებით, წინასიტყვაობა-შესავლით, შენიშვნებით და ლექსიკონ-საძიებლით პროფ. ლ. მელიქსეთ-ბეგის მიერ, ტფ., 1935; ქართული ლიტერატურის ისტორია, ტ. 2, თბ., 1966; შ ა ყ უ ლ ა შ ვ ი ლ ი გ., საიათნოვას აზერბაიჯანული ლექსები თეიმურაზისეული დავთრის მიხედვით, თბ., 1970; ჯ ი ბ ლ ა ძ ე გ., კრიტიკული ეტიუდები, [ტ.] 6, თბ., 1981. *ლ. მენაბდე.*


საიათნოვა. პორტრეტი. ა. კოჯოიანის ნახატი (ერევანი, 1945).

**საიალქნო აღჭურვილობა** გ ე მ ი ს ა, *აფრიანი (იალქნიანი) გემის* აღჭურვილობის ელემენტების (*აფრა*, *რანჭოუტი*, *ტაკელაჟი*) ერთობლიობა. ს. ა-ის ტიპს განსაზღვრავს აფრის ფორმა—პირდაპირი, ირიბი (ნახ. იხ. სტ-თან აფრა) და შერეული; რანჭოუტის ელემენტები — ლარტყული (ნახ. ა), შპრინტული (ნახ. ბ), შპრუიტული, გაფელის, გამკვეთი; გავრცელების რეგიონი—პორტუგალიური (ნახ. გ), ლათინური (ნახ. დ), ბერმუდის (ნახ. ე) და სხვა ან იმ გემის ტიპი, რ-ზეც მას იყენებენ (მაგ., ორნხომელის, *იოლის* ს. ა.). პირდაპირი ს. ა-ის მქონე გემის ყველა ანძაზე დამაგრებულია პირდაპირი აფრები (*ბრიგი*, *ფრეგატი*), ირიბ ს. ა-იან გემებზე — ირიბი (*კეჩი*, იოლი, *სანდალი*), ხოლო შერეული ს. ა-ის მქონე გემებზე პირდაპირი და ირიბი აფრები ერთმანეთს ეხამება ერთ ან სხვადასხვა ანძაზე (სანდალ-ბრიგი, *ბრიგანტინა*, *ბარკენტინა*). ს. ა-ის ტიპზე დამოკიდებულია აფრიანი გემის სასვლო და სამანევრო თვისებები, აფრების ლაყენებისა და მოხსნის მოხერხებულობა, გემის მართვა და სხვ.

**საიამე,** მონღოლთა ბატონობის ხანაში შემოღებული გადასახადი, რ-იც ითვალისწინებდა გზებზე მოწყობილი *იამების* ცხენებითა და მათი გამყოლებით, აგრეთვე საჭირო სურსათ-სანოვაგით და საკვებით მომარაგებას, მრავალრიცხოვანი ელჩებისა და შიკრიკების გამასპინძლებას, ზოგჯერ საგზაო სადგურების შესაკეთებლად შრომით ბეგარასაც.

*ლიტ.*: ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., საქართველოს ისტორია (XI—XV სს.). მოკლე მიმოხილვა, თბ., 1949; А л и з а д е А. А., Социально-экономическая и политическая история Азербайджана XIII—XIV вв., Баку, 1956; П е т р у ш е в с к и й И. П., Земледелие и аграрные отношения в Иране XIII—XIV вв., М.—Л., 1960. *რ. კიკნაძე.*

**საიანი,** მთიანი მხარე სამხრ. ციმბირის მთების შუა ნაწილში. ს. იყოფა ორ მთათა სისტემად: *აღმოსავლეთ საიანად* და *დასავლეთ საიანად*.

**საიან-შუშენსკოეს ჰიდროელექტროსადგური,** ს ა ი ა ნ ი ს ჰ ე ს ი, სსრკ უმსხვილესი ჰესი მდ. ენისეის ხეობაში, და-

სახლება მაინის მახლობლად, ხაკასეთის ავტ. ოლქი, რსფსრ-ის კრასნოიარსკის მხარე. დადგმული სიმძლავრე 6400 *მეგვტ*. ელექტროენერგიის წლიური გამომუშავება — 13,8 *კვტ/ს*. ჰიდროკვანძში შედის: თაღოვან-გრავიტაციული კაშხალი (მაქსიმ. სიმაღლე 242 *მ*., სიგრძე — 1066 *მ*); ჰესის შენობა 10 აგრეგატითურთ (თითოეულის სიმძლავრეა 640 *მეგვტ* და სხვ., დაწნევა — 194 *მ*). კაშხალი ქმნის სეზონური რეგულირების წყალსაცავს. მშენებლობის მოსამზადებელი სამუშაოები დაიწყო 1964, მშენებლობა კი — 1975. ჰესის მიერ გამომუშავებული ელექტროენერგია მაღალი ძაბვის (500 *კვ*) ხაზებით გადაეცემა ციმბირის გაერთიანებულ ენერგოსისტემას. ს.-შ. ჰ. მსხვილი ტერიტ.-საწარმოო კომპლექსის ფორმირების საფუძველია.

**საიარაღო ფოლადი**, ნახშირბადიანი ან ლეგირებული ფოლადი, რ-განაც ამზადებენ მჭრელ და საზომ იარაღებს, ცივი და ცხელი დეფორმაციისათვის განკუთვნილ შტამპებს, ზომიერი დინამიკური დატვირთვით ცვეთაზე მომუშავე მანქანათა ნაწილებს (საკისრები, კბილანები, მაღალი სიზუსტის ჩარხების სავალი ხრახნები და სხვ.). ს. ფ., როგორც წესი, 0,6—0,7%-ზე მეტ ნახშირბადს შეიცავს. გამონაკლისია ცხელი დეფორმაციისათვის განკუთვნილი შტამპების დასამზადებელი ფოლადები (0,3—0,6%C). საექსპლუატაციო თვისებების გასაუმჯობესებლად ს. ფ-ს ამუშავებენ თერმულად (წრთობა, მოშვება, თერმოდინამიკური დამუშავება), რის შედეგად იზრდება მისი სისალე 60—65 HRC-მდე. სიმტკიცე ღუნვისას 2,5—3,5 *გპა* (250—350 *კგძ/მმ²*)-მდე და ცვეთმედეგობა. ქრომითა და მანგანუმით ლეგირებულ ს. ფ-ს ახასიათებს უფრო მაღალი წრთობადობა და გაწრთობადობა, ვიდრე ნახშირბადიან ს. ფ-ებს, ვოლფრამით, მოლიბდენითა და ვანადიუმით ლეგირებისას იზრდება ს. ფ-ის წითელმედეგობა (იხ. *ფოლადის წითელმედეგობა*). ექსპლუატაციის პროცესში გახურებისადმი მდგრადობის მიხედვით ს. ფ-ები სამ ჯგუფად იყოფა: ფოლადები, რ-თა დამახასიათებელია გახურებისადმი მცირე მ დ გ რ ა დ ო ბ ა, მაღალ სისალეს 150—200°C ტემპ-რამდე ინარჩუნებენ; იყენებენ რბილი მასალების მცირე სიჩქარით ჭრისათვის. სსრკ-ში ძირითადად გავრცელებულია ამ ჯგუფის ნახშირბადიანი მცირედლეგირებული და ლეგირებული ფოლადები. ნახშირბადიან ფოლადს ახასიათებს მცირე გაწრთობადობა. წყალში წრთობის დროს გადიდებული დეფორმაციის გამო მისგან ამზადებენ მარტივი ფორმის იარაღებს (ქლიბებს, ზენკერებს, შიგსახრახნებს და სხვ.). შედარებით უკეთესი გაწრთობადობა ახასიათებს მცირედლეგირებულ ფოლადს, რ-ისაგანაც ამზადებენ ხერხუნას ტილოებს, სამართებლის პირებს და სხვ.

ფოლადები, რ-თა ძირითადი მახასიათებელია გახურებისადმი გ ა დ ი დ ე ბ უ ლ ი მ დ გ რ ა დ ო ბ ა საექსპლუატაციო თვისებებს 250—400°C-მდე ინარჩუნებენ. აბრაზიული ცვეთისას მაღალი ცვეთამედეგობის უნარი აქვთ. წრთობის შედეგად ასეთი ფოლადები 63 HRC-მდე სისალეს იძენენ; ახასიათებთ მაღალი გაწრთობადობა (300—400 *მმ*-მდე). მაღალქრომიანი ფოლადისაგან ამზადებენ მსხვილ შტამპებს, აგრესიული გარემოსადმი მედეგ ქირურგ. ინსტრუმენტებს და სხვ.

გახურებისადმი მ დ გ რ ა დ ი ფოლადები სისალეს 500—700°C ტემპ-რამდე ინარჩუნებენ. ძირითადი ელემენტები, რ-ებიც მათ წითელმედეგობას უნარჩუნებენ, ვოლფრამი და მოლიბდენია. ამ ჯგუფს განეკუთვნება სწრაფმჭრელი ფოლადები (0,7—1,5%C-ის შემცველობისა), რ-ებსაც იყენებენ მჭრელი იარაღის დასამზადებლად. მცირენახშირბადიან (0,4%—C) ფოლადებს, რ-ებსაც ახასიათებთ მცირე სისალე და გადიდებული სიბლანტე, იყენებენ ცხლად დეფორმაციისათვის განკუთვნილი შტამპების, ლითონის წნევით ჩამოსასხმელი ყალიბებისა და სხვათა დასამზადებლად.

*ლიტ*.: Геллер Ю. А., Инструментальные стали, 3 изд., М., 1968; Гуляев А. П., Малинина К. А., Саверина С. М., Инструментальные стали. Справочник, М., 1961. *დ. ებანოიძე.*

**საია სანის აჯანყება**, გლეხთა ანტიფეოდალური და ანტიკოლონიური აჯანყება 1930—32 ბირმაში. სახელი ეწოდა მისი ბელადის საია სანის მიხედვით, რ-მაც შექმნა პატრ. ორგანიზაცია. 1929—30 ეს ორგანიზაცია სათავეში ჩაუდგა გლეხთა ბრძოლას ინგლ. კოლონ. ხელისუფალთა საგადასახადო სისტემის წინააღმდეგ. აჯანყება 1930 წ. 22 დეკ. დაიწყო. 1931 შუა ხანისათვის მან მოიცვა ქვემო და ზემო ბირმის ბევრი რ-ნი, ასევე შანსის სამთავროები. აჯანყებულთა წინააღმდეგ გამოიყვანეს ინგლ. ჯარი. საია სანი და მისი თანამებრძოლები დააპატიმრეს და 1931 ნოემბ. სიკვდილით დასაჯეს. აჯანყება ძირითადად ჩაახშვეს 1932, ზოგიერთ რ-ნში პარტიზ. ბრძოლა 1933-მდე გაგრძელდა.

**საიბ თაბრიზი** (ნამდვ. სახელი მირზა მუჰამად ალი) (1601, ქ. ისპაანი, — 1677, იქვე), აზერბაიჯანელი პოეტი. ირანის ახ. დედაქალაქში ისპაანში გადასახლებული ვაჭრის შვილი. წერდა უპირატესად სპარს. ენაზე. 8 წელი გაატარა ინდოეთში. ირანში დაბრუნებულს „პოეტთა მეფის" წოდება მიანიჭეს. ცხოვრობდა შაჰ-აბას II-ის კარზე. ავტორია დიდაქტ. ლექსებისა, ფილოს. შინაარსის ღაზალებისა, პოემისა „ყანდაარნამე", რ-იც ყანდაართან ბრძოლას წარმოსახავს. განა˛ითარა მ. ფუზულის ლიტ. ტრადიციები. ჰყავდა მიმბაძველები ირანში, ინდოეთში, თურქეთში. დარჩა მდიდარი ლიტ. მემკვიდრეობა (120 000 ბეითი).

**საიგა** (Saiga tatarica), წყვილჩლიქოსანი ცხოველი *ძროხისებრთა* ოჯახისა. მამლის სხეულის სიგრძე 140 *სმ*, მასა 40 *კგ*-მდე აღწევს. დედალი უფრო მომცროა. ს-ს აქვს გრძელი, მოძრავი, ხორთუმისებრი ცხვირი, ღია ყავისფერი რქები (დედალი ურქოა), რ-თა სიგრძე 40 *სმ* აღწევს, მოყვითალო ზურგი, თეთრი მუცელი, გავრცელებულია მონღოლეთში, დას. ჩინეთსა და სსრკ-ში (წინაკავკასია, ყალმუხეთის ველი, მდ. ვოლგის ქვემო დინების მარცხ. სანაპირო, ყაზ. და შუა აზიის ჩრდ. ნაწილი). ბინადრობს ველებსა და ნახევრად უდაბნოებში. ქმნის ჯოგს, რ-იც ასეული და ათასეული სულისაგან შედგება. იკვებება ბალახით. დარბის ძალზე სწრაფად (72 *კმ*-მდე საათში). მაკეობა 5 თვემდე გრძელდება. შობს 1—2 ნაშიერს. რეწვის ობიექტია — იყენებენ ხორცს, ტყავსა და რქებს (როგორც სამკურნ. ნედლეულს).

*რ. ავალიანი.*

**საიგონი**, ვიეტნამის ქალაქ *ხოშიმინის* სახელწოდება 1976-მდე.

**საიდა** (Pollachius virens), ზღვის თევზი ვირთევზასებრთა ოჯახისა. მისი სხეულის სიგრძე 120 *სმ*, მასა—10 *კგ* აღწევს. გავრცელებულია ატლანტის ოკეანის ჩრდ. ნაწილში, ჩვეულებრივ არის ბარენცის ზღვაში, შედის თეთრ ზღვაშიც. ახასიათებს მიგრაცია: გაზაფხულზე — ჩრდ-ში, შემოდგომაზე—სამხრ-ში. იკვებება წვრილი თევზებით და კიბოსნაირებით. საკვების ძებნაში დღე და ღამე ვერტიკალურად მოძრაობს. ტოფობს იანვ.-აპრ-ში. რეწვის ობიექტია. *მ. დემეტრაშვილი.*

**საიდა**, ქალაქი დას. ლიბანში, სამხრ. ლიბანის მუჰაფაზის ადმ. ცენტრი. 36 ათ. მცხ. (1975). ნავსადგური ხმელთაშუა ზღვის ნაპირზე. გააქვთ ნავთობი, რ-საც იღებს საუდის არაბეთიდან აბკაიკ—საიდის ნავთობსადენით ნავთობგადასამუშ. ქ-ნა. სას.-სამ. რ-ნის (ციტრუსები, ბანანი, ხორბალი, ქერი) სავაჭრო ცენტრი. კვების მრეწველობა. თევზჭერა.

უძველეს დროს ს-ის ადგილზე მდებარეობდა ფინიკ. ქალაქ-სახელმწიფო — ს ი დ ო ნ ი. დაარსდა დაახლ. ძვ. წ. IV ათასწლეულს. ძვ. წ. II ათასწლეულში იყო საერთაშ. ვაჭრობის დიდი ცენტრი. შეუპოვარი ბრძოლა გადაიხადა ტვიროსთან ფინიკიაში ბატონობისათვის. ძვ. წ. II ათასწლ. დასასრ. — I ათასწლ. დასაწყისში მონაწილეობდა დას. ხმელთაშუა ზღვის კოლონიზაციაში. ძვ. წ. I ათასწლ. დასაწყისში ტვიროსს ემორჩილებოდა. ძვ. წ. 701 დაიპყრო ასურეთმა, ძვ. წ. VII ს. დასასრ. — VI ს. შუა წლებამდე ბაბილონეთი განაგებდა. ძვ. წ. VI ს. II ნახევარში დაიპყრეს *აქემენიდებმა*. ძვ. წ. IV ს.—ახ. წ. VII ს. 30-იან წლებში ჯერ ალექსანდრე მაკედონელის, შემდეგ სელევკიდების სახელმწიფოს, რომის, ბიზანტ. შემადგენლობაში იყო. 637 დაიპყრეს არაბებმა. XIII ს.—XVI ს. დასაწყისში ეგვ. მამლუქები განაგებდნენ. 1517-იდან 1918-მდე ოსმალთა იმპერიის შემადგენლობაში იყო. 1920-იდან ლიბანის შემადგენლობაშია.

ქალაქთან დამბით შეერთებულ კუნძულზე მდებარეობს ჯვაროსანთა ციხე-დარბაზი (XIII ს., აღდგენილია XVII—XVIII სს-ში), შემონახულია აგრეთვე დიდი მეჩეთი (ჯამი ალ-ქაბირი, გადაკეთებულია ქრისტ. ეკლესიიდან XIII ს.). არის არქეოლ. მუზეუმი. ს-ის მიდამოებში ეშმუნის ფინიკ. ტაძრისა (ძვ. წ. X—V სს.) და ნეკროპოლის ნაშთებია.

**საიდ აჰმად-ხანი** (7. X. 1817, დელი,— — 1898), ინდოეთის საზოგადო მოღვაწე, რელიგიური რეფორმატორი, ინდოეთში მუსლ. საგანმან. მოძრაობის ფუძემდებელი, დააარსა ყოველკვირეული „თაჰზიბ ულახლაყი" („ზნეობის სრულყოფა") (1870) და მუსლ. კოლეჯი ალიგარჰში (1878). ს. ა.-ხ-ის იდეოლოგიის საფუძველი იყო იმ დროისათვის პროგრ. მოძღვრება „თვითდახმარების" შესახებ (ადამიანის სამსახური საზ-ბის კეთილდღეობისა და „ეროვნული სოლიდარობისათვის"). ს. ა.-ხ. გამოდიოდა რეაქციული ფეოდ. ინსტიტუტების წინააღმდეგ, მხარს უჭერდა მუსლიმანთა დაახლოებას ევრ. კულტურასთან. აკრიტიკებდა ინგლ. კოლონ. პოლიტიკის ცალკეულ მხარეებს, თუმცა იზიარებდა ბრიტ. ინდ. ინტელიგენციის ნაწილის ილუზიებს კოლონ. ბატონობის აუცილებლობის შესახებ გარკვეული დროის განმავლობაში. ს. ა.-ხ-მა საფუძველი ჩაუყარა მუსლ. სათემო მოძრაობას თავდაპირველად განათლების, შემდეგ — პოლიტიკის სფეროში.

**საიდ ნური** (1888, ბაღდადი, — 15. VII. 1958, იქვე), ერაყის პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე. სამხ. განათლება სტამბოლში მიიღო, მსახურობდა ოსმ. არმიაში. 1913 მონაწილეობდა ოსმ. არმიის არაბი ოფიცრების მიერ ორგანიზებულ ანტიოსმ. შეთქმულებაში, რ-ის გამოაშკარავების შემდეგ ეგვიპტეში წავიდა ემიგრაციაში. 1916 შეუერთდა არაბთა ანტიოსმ აჯანყებას ჰიჯაზში; მაღალი თანამდებობები ეკავა ამირა ფაისალის არმიაში. 1921 ერაყში დაბრუნდა. 1930—58 (ხანგამოშვებით) 8-ჯერ მეთაურობდა მთავრობას. გულმოდგინედ იცავდა ინგლ. ინტერესებს ერაყში. ხელი მოაწერა ინგლ.-ერაყის 1930 ხელშეკრულებას, ერაყ-თურქ.



საიდა. პანსიონატის შენობა. 1946—48.










საიალქნო აღჭურვილობა. საიალქნო აღჭურვილობის ტიპები: ა—ლარტყული; ბ—შპრინტული; გ — პორტუგალიური; დ—ლათინური; ე—ბერმუდის.



საიგა.



საიდა.

და ინგლ.-ერაყის 1955 შეთანხმებებს, რ-ებიც აგრესიული ბაღდადის პაქტის შექმნას დაედო საფუძვლად. ქვეყნის შიგნით აღზრდა მუშათა და ეროვნ.-განმათ. მოძრაობას.

**საიდპური,** ქალაქი ჩრდ. ბანგლადეშში. დაახლ. 70 ათ. მცხ. სარკინიგზო კვანძი. სამრეწვ. ცენტრი. რკინიგზის სახელოსნოები და სხვა ლითონდასამუშ. საწარმოები, კვების მრეწველობა.

**საიდუმლონი,** ქრისტიანულ რელიგიაში საკულტო მღვდელ-მოქმედებანი, რ-თა შესრულების დროს, საეკლ. მოძღვრების თანახმად, მორწმუნე-მლოცველებს გადაეცემათ ღვთის მადლი ცოდვებისაგან სულის სახსნელად, ავადმყოფობისაგან განსაკურნავად და სხვ. ს-თა შესრულების უფლება მხოლოდ კულტის მსახურებს აქვთ. ქრისტ. ეკლესიებში მიღებულია 7 მთავარი საიდუმლო: ნათლისღება, მირონცხება, ზიარება, მონანიება, მღვდლობა, ქორწინება და ზეთის კურთხევა. *ბ. ლომინაძე.*

**საიდ ფაიქ აბასიანიქი** (Sait Faik Abasiyanik) (1907, ადაფაზარი, — 11. V. 1954, სტამბოლი), თურქი მწერალი. სამწერლო ასპარეზზე გამოვიდა მოთხრობებით ((1936). წერდა ლექსებსაც, რამაც კვალი დაატყო მისსავე პროზას. ავტორია მოთხრობათა კრებულებისა: „სამოვარი" (1936), „ზედმეტი კაცი" (1948), „უკანასკნელი ფრინველები" (1952) და სხვ.; რომანებისა: „ადამიანთა ერთი ჯგუფი" (1944), „დაკარგულს ეძებენ" (1953) და სხვ.; ლექსთა კრებულისა „ახლა სიყვარულის დროა" (1953). მის რეალისტურ შემოქმედებას იმპრესიონისტული იერიც დაჰკრავს. გავლენა მოახდინა მოთხრობის ჟანრის ჩამოყალიბებაზე თანამედროვე თურქ. ლიტ-რაში.

*ლიტ.:* Айзенштейн Н. А., Саид Фаик и его новеллы, М., 1971.

*ი. გოცირიძე.*

**საიდ-ფაშა** მუჰამად (17. III. 1822, კაირო, — 18. I. 1863, ალექსანდრია), ეგვიპტის გამგებელი 1854-იდან, *მუჰამად ალის* ერთ-ერთი ვაჟი. ეგვ. ევროპიზაციის მომხრე. გაატარა რეფორმები (შემოიღო მიწაზე კერძო საკუთრება, ნატურალური გადასახადი შეცვალა ფულადით, დაუშვა თავისუფალი ვაჭრობა და სხვ.), რ-ებმაც ხელი შეუწყო კაპიტალ. ურთიერთობის განვითარებას ეგვიპტეში; მომხრე იყო სკოლებისა და სხვა კულტ. დაწესებულებების შექმნისა. 1857 აკრძალა მონებით ვაჭრობა. ამავე დროს მხარს უჭერდა უცხოური კაპიტალის შეჭრას ეგვიპტეში: 1854 ფ. მ. *ლესეფსს* მისცა კონცესია სუეცის არხის მშენებლობაზე ეგვიპტისათვის მეტად არახელსაყრელი პირობებით.

**საიკა,** პოლარული ვირთევზა (Borreogadus saida), თევზი ვირთევზასებრთა ოჯახისა. მისი სხეულის სიგრძე 13—27 *სმ*, იშვიათად — 40 *სმ* აღწევს. გავრცელებულია ჩრდ. ყინულოვან ოკეანეში. ტოფობს ზამთარში. იკვებება პლანქტონით და მოზარდი თევზებით. მას საკვებად იყენებს ზღვის მრავალი ძუძუმწოვარი, ფრინველი, თევზი. მცირე სარეწაო მნიშვნელობა აქვს. *მ. დემეტრაშვილი.*

**საილიუგემი,** ქედი სამხრ.-აღმ. ალთაიში, რსფსრ მთიანი ალთაის აო-სა და მონღ. სრ-ის საზღვარზე. სიგრძე 130 *კმ*, სიმაღლე 3500 *მ*-მდე. არგუთისა და ჩუიის (მდ. ობის აუზი) სათავეებისა და მდ. კობდოს აუზის წყალგამყოფი. აგებულია კირიანი ქვიშაქვებით, თიხა-ფიქლებით, ლავებითა და ტუფებით. მაღალმთიანეთში გაბატონებულია მღიერიანი და ქვის ტუნდრა, სამხრ. კალთებზე გვხვდება სტეპის მცენარეულობა.



საიკა.

**საიმა** (Saimaa), დიდი საიმაა, ტბათა სისტემა ფინეთის სამხრ.-აღმ. ნაწილში. საერთო ფართ. 4400 *კმ*², სიღრმე 82 *მ*-მდე, დონის სიმაღლე 76-იდან 82 *მ*-მდე. ტბათა ქვაბულები ტექტონ. წარმოშობისაა და შემდეგ საფრული მყინვარით არის მოსწორებული. ნაპირები ძალზე შეჭრილ-შემოჭრილი, ხშირად კლდოვანია, შემოსილია ტყით. ბევრია კუნძული და ფშანი. ერთვის მრავალი მდინარე, გამოედინება მდ. ვუოქსა, რ-იც ლადოგის ტბაში ჩადის. დეკ-იდან მაისამდე ყინულით არის დაფარული. დიდი ნავსადგურებია: მიკელი, ლაპენრანტა, სავონლინა, იოენსუ. საიმის არხით შეერთებულია ბალტიის ზღვის ფინ. ყურესთან. ხე-ტყის ტრანსპორტირება, თევზჭერა. ადგილ. ნაოსნობა. ტურიზმი.

**საიმედო,** სოფელი მაიაკოვსკის რ-ნში (დიმის სოფსაბჭო), მდ. ხანისწყლის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 150 *მ*, მაიაკოვსკიდან 9 *კმ*, რიონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 9 *კმ*. ი. სვერდლოვის სახ. დიმის კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. დიმში (5 *კმ*). აჯამეთის ნაკრძალი.

**საიმედოობა** ტექნიკაში, ნაკეთობის (მოწყობილობის, კვანძის) თვისება შეინარჩუნოს გარკვეულ ზღვრებში ფუნქციონირების დადგენილი პარამეტრები, რ-ებიც შეესაბამება მოცემულ რეჟიმს, გამოყენების პირობებს, ტექ. მომსახურებას, შენახვასა და ტრანსპორტირებას; ს. კომპლ. თვისებაა, რ-იც ნაკეთობის დანიშნულებისა და მისი ექსპლუატაციის პირობების მიხედვით შეიძლება მოიცავდეს რამდენიმე თვისებას (*უმტყუნებლობას, ხანგამძლეობას, სარემონტოდ ვარგისობასა და შენახულობას*) ერთად ან ზოგიერთ მათგანს.

ს-ის ძირითადი ცნებაა *მტყუნება* და *მუშაობის უნარი*, ე. ი. ნაკეთობის ისეთი მდგომარეობა, როდესაც იგი აკმაყოფილებს თავისი ძირითადი პარამეტრებისადმი წაყენებულ ყველა მოთხოვნას. ნაკეთობის ძირითად პარამეტრებს მიეკუთვნება: სწრაფქმედება, დატვირთვის მახასიათებელი, მდგრადობა, საწარმოო ოპერაციების შესრულების სიზუსტე და ა. შ.; სხვა მაჩვენებლებთან ერთად (მასა, გაბარიტი, მომსახურების მოხერხებულობა და სხვ.) ისინი შეადგენენ ნაკეთობის ხარისხის მაჩვენებლების კომპლექსს. დროთა განმავლობაში ხარისხის მაჩვენებლები შეიძლება შეიცვალოს. თუ ეს ცვლილება აღემატება დასაშვებ მნიშვნელობას, მაშინ მოსალოდნელია ნაკეთობის სრული ან ნაწილობრივი მტყუნება. ასეული ათასი ელემენტის შემცველი რთული მოწყობილობის მუშაობის ს-ის უზრუნველყოფა სპეც. ღონისძიებათა გარეშე შეუძლებელია. მაგ., საშ. მწარმოებლურობის თანამედროვე ელექტრონულ გამომთვლელ მანქანაში (ეგმ) 1 *წმ*-ში ხდება მანქანის ელემენტების დაახლ. 5 მლნ. მდგომარეობის შეცვლა. ამ დროს თუნდაც ერთი მტყუნების ალბათობა საკმაოდ დიდია და, მაშასადამე, ეგმ-ის მუშაობის უნარიანობის უზრუნველსაყოფად საჭიროა სპეც. ღონისძიებების მიღება. ტექ. მოწყობილობის მტყუნებას ხშირად შეიძლება მოჰყვეს კატასტროფული შედეგები. ს. სამეცნ.-ტექ. რევოლუციის ეპოქაში უმნიშვნელოვანეს პრობლემას წარმოადგენს. თანამედროვე რთული სისტემების საიმედო მუშაობის საკითხები მოიცავს მეცნ., ტექ. და წარმოების თითქმის ყველა დარგს, მ. შ. მასობრივი მოხმარების საგნების (ფეხსაცმელი, ტანსაცმელი, კონსერვი, ტელევიზორი და სხვ.) მწარმოებელ დარგებს.

XX ს. 50-იან წლებში ჩამოყალიბდა ს-ის ზოგადი თეორიის საფუძვლები და ცალკეული მიმართულებანი ტექ. სხვადასხვა დარგში.

მეცნიერება ს-ის შესახებ წარმოიქმნა მრავალი სამეცნ. დისციპლინის, მ. შ. ალბათობის თეორიის, შემთხვევითი პროცესების თეორიის, მათ. სტატისტიკის, მასობრივი მომსახურების თეორიის, მათ. ლოგიკის, თერმოდინამ., ტექ. დიაგნოსტიკისა და სხვათა საფუძვლებზე

ნაკეთობათა დაპროექტებისა და დამუშავების სტადიაში ს-ის მაჩვენებლები განისაზღვრება გაანგარიშების, ნაკეთობის გამოცდის, ექსპლუატაციის შედეგების დამუშავების, მოდელირების, აგრეთვე ფიზ. ქიმ. პროცესების ანალიზის საფუძველზე. ს-ის სტრუქტურული სქემის ან ნაკეთობის მდგომარეობის ლოგიკური კავშირების მიხედვით ადგენენ და ხსნიან დიფერენც. განტოლებებს, შეარჩევენ ნაკეთობის კონსტრუქციის ყველაზე უფრო მისაღებ ვარიანტს, მის სამუშაო რეჟიმებსა და მომსახურების წესს. ს-ის თეორიის მნიშვნელოვანი საკითხია პროფილაქტ. ღონისძიებათა შემუშავება და მათი ოპტიმალური რეჟიმების დადგენა. ხშირად სისტემის სირთულის გამო მისი აგება ტექ. და მეცნ. არსებულ დონეზე მხოლოდ ძირითადი ელემენტების გამოყენების ხარჯზე შეუძლებელია, ვინაიდან ძნელია ს-ის საჭირო დონის უზრუნველყოფა, მაშინ მიმართავენ ს-ის ამაღლების ძირითად საშუალებას—*დარეზერვებას*.

ტექ. განვითარების სხვადასხვა ეტაპზე წარმოიქმნება ს-ის პრობლემის ახ. ასპექტები. მაგ., დიდი *ინტეგრალური სქემების* დანერგვა მოითხოვს ს-ის გაანგარიშების პრინციპულად ახ. მეთოდებს; ავტომატიზებული კონტროლის სისტემების გამოყენებისას ანგარიშგასაწევია მათი გავლენა ს-ის მაჩვენებლებზე და ა. შ.

ს-ის თეორიის მეტად აქტუალურ საკითხებს მიეკუთვნება რთული კიბერნ. სისტემების ს-ის უზრუნველყოფა. ს. მუდმივი კვლევის საგანია, რადგან იგი ტექ. განვითარების ყოველ ეტაპზე ახ. საკითხებს აყენებს.

*ლიტ.:* ბებიაშვილი შ., საიმედოობის თეორიის საფუძვლები, თბ., 1969; Барлоу Р., Прошан Ф., Математическая теория надежности, пер. с англ., М., 1969; Сотсков Б. С., Основы теории и расчета надежности элементов и устройств автоматики и вычислительной техники, М., 1970. *შ. ბებიაშვილი.*

**საიმირი,** მკვდართავა (Saimiri), ცხვირფართო მაიმუნების გვარი კაპუცინისებრთა ქვეოჯახისა. მათი სხეულის სიგრძე 25—27 *სმ*, კუდისა 36—46 *სმ* აღწევს. აერთიანებს 2 სახეობას: ჩვეულებრივი ს. (S. sciureus), რ-იც გავრცელებულია სამხრ. ამერიკაში ეკვატორის ჩრდ-ით, და ყვითელი ს. (S. oerstedii), რ-იც ცენტრ. ამერიკაში გვხვდება. ს-ები ბინადრობენ ტროპ. ტყეებში, იკვებებიან მცენარეთა ნაყოფით, მწერებით, ობობებით, ლოკოკინებით, ბაყაყებით, წვრილი ფრინველებით. შობენ 1, იშვიათად 2 ნაშიერს. ტყვეობას კარგად ეგუებიან, მრავლდებიან ზოოპარკებში. იყენებენ ლაბორ. მიზნებისათვის.

ჩვეულებრივი საიმირი.

**საიმონი** (Simon) ჰერბერტ (დ. 1916), ამერ. მეცნიერი, ნობელის პრემიის ლაურეატი ეკონომიკაში (1978, ეკონომიკურ ორგანიზაციებში გადაწყვეტილებათა მიღების პროცესების კვლევისათვის), პოლიტ. მეცნიერებათა დოქტორი (1953, ჩიკაგოს უნ-ტი); 1949—65 მუშაობდა კარნეგი-მელონის უნ-ტში.

**საიმპერიო ქალაქები,** „საღვთო რომის იმპერიის" (1806-მდე) გერმანული ქალაქები, რ-ებიც უშუალოდ იმპერატორს ემორჩილებოდნენ (თავდაპირველად მხოლოდ სამეფო დომენის ტერიტორიაზე). შემდეგ ს. ქ. გახდნენ *თავისუფალი ქალაქებიც*. XIII ს-იდან ს. ქ-მა თვითმმართველობას და იმპერიის ფარგლებში თითქმის სრულ პოლიტ. დამოუკიდებლობას მიაღწიეს; მათ თავიანთი წარმომადგენლები ჰყავდათ რაიხსტაგში (პირველად XIII ს. შუა წლებიდან, მუდმივად — 1489-იდან).

მთავართა ძალაუფლების გაძლიერებასთან ერთად ს. ქ-ის მნიშვნელობა დაეცა, თუმცა *ვესტფალიის ზავით* (1648) ფორმალურად ისინი კვლავ ინარჩუნებდნენ თავისუფლებებსა და რაიხსტაგში წარმომადგენლობას.

**საიმპორტო ბაჟები**, იხ. *საბაჟო ტარიფები*.

**საინგილო**, მხარე ფეოდალური ხანის საქართველოში, ისტ. კახეთის ჩრდ.-აღმ. ნაწილი, ახლანდ. აზერბ. სსრ ფარგლებში. მოიცავს ბელაქნის, ზაქათალისა და კახის რ-ნების ტერიტორიას. ტერმ. „ს." XIX ს-ში დამკვიდრდა ინგილოებით დასახლ. მხარის აღსანიშნავად. ს. შედგებოდა 2 პოლიტ. ერთეულისაგან—ჭარ-ბელაქნისა (კაკ-ენისელი) და *ელისუს სასულთნოსაგან*. ს-ს ტერიტ. ადრინდ. საუკუნეებში ძვ. ქართ. პროვინციის *ჰერეთის* შემადგენელი ნაწილი იყო. XI ს. დასაწყისში ადმინისტრაციულად მაჭის საერისთავოს ფარგლებში მოექცა. XVI—XVII სს-ში პოლიტ. ცვლილებებმა კახეთის სამეფოში, ოსმ. და სპარს. გამუდმებულმა აგრესიამ და დაღ. ფეოდალების თავდასხმებმა ამ მხარის ეკონ. და პოლიტ. დაცემა გამოიწვია, ნადგურდებოდა მკვიდრი ქართვ. მოსახლეობა, მის ადგილზე სახლდებოდნენ წახურელი და ავარიელი ლეკები. ერთდროულად ხდებოდა ქართვ. მოსახლ. დაყმევება და გამაჰმადიანება. დროთა ვითარებაში ს. საერთოდ მოსწყდა კახეთის სამეფოს. XVIII ს. I მეოთხედში აქ საბოლოოდ ჩამოყალიბდა ავარიელი (ჭარი, ბელაქანი, კატეხი, თალა, მუხახი, ჯინიხი) და წახურელი (წახური, ელისუ, სუვაგილი და ყარადულაკი) ლეკების ე. წ. თავისუფალი თემები. კახეთის მეფეების მრავალი ცდა გაეთავისუფლებინათ აღმ. კახეთის მიწები, უშედეგოდ მთავრდებოდა. 1803 ჭარ-ბელაქანი და ელისუს სასულთნო რუს. იმპერიის ქვეშევრდომობაში შევიდა; 1830 ცარიზმმა გააუქმა მათი პოლიტ. დამოუკიდებლობა და შექმნა ჭარ-ბელაქნის ოლქი, მის ბაზაზე კი 1840 — ბელაქნის მაზრა, რ-იც ადმინისტრაციულად საქართველო-იმერეთის გუბერნიაში შევიდა; 1842 იგი კვლავ ცალკე ოლქად გამოიყო, ხოლო 1844-იდან ჭარ-ბელაქნის სამხ. ოლქი გახდა. 1860-იდან იგი ზაქათალის ოკრუგათ იწოდებოდა და ექვემდებარებოდა დაღ. ოლქს. ამავე დროს ყოფილი ელისუს სასულთნოს მთიანი ნაწილი, ე. წ. მთიანი მაღალი, შეუერთდა სამურის ოკრუგს. 1921-იდან ს. აზერბ. სსრ ფარგლებშია.

*ლიტ.:* ბ ე რ ძ ე ნ ი შ ვ ი ლ ი ნ., აღმოსავლეთ კახეთის წარსულიდან, მის წგ-ში: საქართველოს ისტორიის საკითხები, წგნ. 3, თბ., 1966; დ უ მ ბ ა ძ ე მ., აღმოსავლეთ კახეთის (საინგილოს) ისტორიიდან, თბ., 1953; პ ა პ უ ა შ ვ ი ლ ი თ., ჭარ-ბელაქანი, თბ., 1972.
*თ. პაპუაშვილი.*

**საინდექსო რეგისტრი**, ციფრული გამომთვლელი მანქანის ერთ-ერთი ბლოკი, იყენებენ ინფორმაციის შუალედური დამახსოვრებისათვის. პროცესი მიმდინარეობს მანქანის დამხსომებელ მოწყობილობასა და იმ ბლოკებს შორის, რ-ებიც ინფორმაციას უშუალოდ გარდაქმნიან.

**საინდუქციო კოჭა**, ელექტროტექნიკური მოწყობილობა, რ-იც უზრუნველყოფს მოცემულ ინდუქციურობას ელექტრულ წრედში. ს. კ-ს ჩვეულებრივ ამზადებენ კარკასზე დახვეული იზოლირებული სადენებისაგან, კარკასს კი ხშირად ათავსებენ ფერომაგნ. გულარზე (კოჭას ინდუქციურობის გასადიდებლად). უკარკასო ს. კ-ში სადენს ახვევენ უშუალოდ გულარზე (მაგ., ტოროიდული ს. კ.). მაღალი სიხშირის რადიოტექ. მოწყობილობებში ხშირად იყენებენ უკარკასო ს. კ-ებს, რ-ებსაც ამზადებენ არაიზოლირებული სქელი სადენის ან მილაკისაგან. ასეთ ს. კ-ებს ჩვეულებრივ არა აქვთ გულარი.

**საინვესტიციო ბანკი**, კაპიტალისტური ბანკი, რ-იც დასპეციალებულია სახალხო მეურნეობის სხვადასხვა დარგის, მეტწილად მრეწველობის, ტრანსპორტის, ვაჭრობის გრძელვადიან დაფინანსებასა და დაკრედიტებაზე. იგი განსაკუთრებით ფართოდ განვითარდა იმპერიალიზმის ეპოქაში. ს. ბ-ის საშუალებები ძირითადად იქმნება ფულის ბაზარზე საკუთარი აქციებისა და ობლიგაციების გადაადგილებით. მრავალ კაპიტალ. ქვეყანაში (გფრ, იაპონია, იტალია, თურქეთი და სხვ.) სახელმწიფომონოპ. კაპიტალიზმის განვითარებასთან ერთად ჩნდება სახელმწ. ს. ბ-ები, რ-თა კაპიტალი იქმნება საბიუჯეტო სახსრების ხარჯზე (იხ. აგრეთვე *ბანკი*).

**საინჟინრო გეოლოგია**, გეოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის დედამიწის ქერქის ზედა ჰორიზონტებსა და მათ დინამიკას ადამიანის საინჟინრო-სამშენებლო საქმიანობასთან დაკავშირებით. ს. გ. *ქანების* შედგენილობას, სტრუქტურას, ტექსტურასა და სხვა თვისებებს განიხილავს *გრუნტის* თვალსაზრისით, შეიმუშავებს ნაგებობისა და ბუნებრივი გარემოს ურთიერთქმედების შედეგად განვითარებული პროცესებისა და მოვლენების პროგნოზს და მათი მავნე გავლენის თავიდან აცილების მეთოდებს. ს. გ-ის დარგებია: *გრუნტთმცოდნეობა* — შეისწავლის გრუნტების სხვადასხვა გენეტურ ტიპებს, მათ აღნაგობასა და ფიზ.-მექან. თვისებებს; ს ა ი ნ ჟ ი ნ რ ო გ ე ო დ ი ნ ა მ ი კ ა — სამშენებლო ტექ. თვალსაზრისით შეისწავლის ბუნებრივ გეოლ. და ადამიანის საინჟინრო საქმიანობის ზეგავლენით განვითარებულ პროცესებს; რ ე გ ი ო ნ უ ლ ი ს. გ.—იკვლევს ამა თუ იმ ტერიტ. საინჟინრო-გეოლ. პირობებს; ს ა ზ ღ ვ ა ო ს. გ. — სწავლობს წყალქვეშა მშენებლობასთან დაკავშირებულ საკითხებს; ს ა ი ნ ჟ ი ნ რ ო ს ე ი ს მ ო ლ ო გ ი ა (სეისმოლოგიისა და ს. გ-ის მომიჯნავე დარგი) — შეისწავლის ადამიანის საინჟინრო საქმიანობის ზეგავლენას დედამიწის ქერქის ღრმა ჰორიზონტებზე, აგრეთვე სეისმურ მოვლენებს საინჟინრო-გეოლ. თვალსაზრისით. ს. გ. მჭიდროდ უკავშირდება ჰიდროგეოლოგიას, მზრალობისმცოდნეობასა და გეოლ. სხვა დარგებს. საველე კვლევაში ს. გ. ფართოდ იყენებს გეოფიზ. მეთოდებს, ლაბორ. კვლევის დროს — ელექტრონულ მიკროსკოპიას, რენტგენოგრაფიას, ელექტრონოგრაფიასა და სხვ.

ს. გ. XIX ს-ში ჩაისახა. პირველი საინჟინრო-გეოლ. გამოკვლევები რუსეთში დაკავშირებული იყო რკინიგზების დაპროექტებასა და მშენებლობასთან (ა. *კარპინსკი*, ფ. *ლევინსონ-ლესინგი*, ი. *მუშკეტოვი*, ა. *პავლოვი*, ვ. *ობრუჩევი* და სხვ.). სსრკ-ში ს. გ. როგორც მეცნიერება 30-იან წლებში ჩამოყალიბდა, ძირითადად ჰიდროტექ. მშენებლობასთან დაკავშირებით. ს. გ-ის განვითარებაში დიდი ღვაწლი მიუძღვით თ. *სავარენსკის*, ი. პოპოვს, აგრეთვე ნ. მასლოვს, ვ. პრიკლონსკის, მ. სემიონოვს, ე. *სერგეევს*, ვ. *ლომთაძეს*, ი. *ბუაჩიძესა* და სხვ. საინჟინრო-გეოლ. კვლევა მიმდინარეობს სსრკ გეოლ. სამინისტროსა და სსრკ სახმშენის სამეცნ.-კვლ. და საწარმოო დაწესებულებებში, აგრეთვე ზოგიერთ უმაღლეს სასწავლებელსა და მოკავშირე რესპუბლიკების მეცნ. აკადემიებში (მაგ., საქ. სსრ მეცნ. აკად. *ჰიდროგეოლოგიისა* და *საინჟინრო გეოლოგიის* სექტორი). საზღვარგარეთ საინჟინრო-გეოლ. კვლევა ტარდება უნ-ტებში, სახელმწ. და კერძო სამეცნ.-კვლ. დაწესებულებებში. საერთაშ. გეოლ. კონგრესის XXIII სესიაზე (1968, პრაღა) შეიქმნა ინჟინერ-გეოლოგთა საერთაშ. ასოციაცია.

*ლიტ.:* ჩ ხ ე ი ძ ე დ., საინჟინრო გეოლოგია, თბ., 1979; Л о м т а д з е В. Д., Инженерная геология (И. петрология. И. геодинамика), Л., 1970, 1977.

**საინჟინრო-ეკონომიკური განათლება**, წარმოებისა, მშენებლობის ტრანსპორტისა და სხვ. ინჟინერ-ეკონომისტების მომზადების სისტემა, როგორც ეკონომიკური განათლების ცალკე დარგი, ჩამოყალიბდა ოქტ. რევ. შემდეგ.

სასწ. გეგმით გათვალისწინებულია საზ. მეცნიერებათა (პოლიტ. ეკონ. გაფართოებული კურსი), მათ., ფიზ., ქიმ. და არჩეული სპეციალობით ტექ. დისციპლინების, ეკონ. მეცნ. ციკლის, წარმოების ტექნოლ. და ტექ., მისი ორგანიზაციისა და დაგეგმვის შესწავლა. ყველა სპეციალობაზე ხწავლობენ გამოთვლით მანქანებსა და დაპროგრამებას, ინფორმაციის დამუშავების მექანიზაციას. სწავლების ვადა 5—6 წელია. 1984 სსრკ-ში ს. ე. გ-ის სპეციალისტებს ამზადებდა 3 სპეც. ინ-ტი და დარგობრივი უმაღლესი სასწავლებლების 40-ზე მეტი ფაკ-ტი.

სამეცნ. და სამეცნ.-პედ. კადრებს ამზადებენ ლენინგრ., და ხარკოვის საინჟინრო-ეკონ. ინ-ტები, მოსკ. მართვის ინ-ტი ს. ორჯონიკიძის სახ. და სხვადასხვა უმაღლესი ტექ. სასწავლებლების ეკონ. კათედრებთან არსებული ასპირანტურა. ლენინგრ. და მოსკ. საინჟინრო-ეკონ. ინ-ტებს აქვთ უფლება დაცვისათვის მიიღონ საკანდიდატო და სადოქტორო, ხოლო ხარკოვის ინ-ტს კი—საკანდიდატო დისერტაცები.

საზღვარგარეთის ქვეყნებში არ არის სპეციალიზებული საინჟინრო-ეკონ. ინ-ტები. ბევრ ქვეყანაში ინჟინერთა ეკონ. განათლებისათვის მიმართავენ კვალიფიკაციის ამაღლების სხვადასხვა ფორმას.

**საინჟინრო მიმოკვლევა** მ შ ე ნ ე ბ ლ ო ბ ი ს ა თ ვ ი ს, მშენებლობის რაიონის ტექნიკურ და ეკონომიკურ გამოკვლევათა კომპლექსი, რ-იც მიზნად ისახავს ყველაზე მიზანშეწონილი ტექ.-ეკონ. გადაწყვეტების დასამუშავებლად აუცილებელი ამოსავალი მონაცემების მიღებას შენობანაგებობათა დაპროექტების, მშენებლობისა და რეკონსტრუქციის დროს. ს. მ. წინ უსწრებს ყველა სახის მშენებლობას: სამრეწველოს, საბინაოს, სამოქალაქოს, ჰიდროტექნიკურს, სატრანსპორტოს, საგზაოს და სხვ. ს. მ-ის ხასიათი იცვლება მშენებლობის სახეობისა და გამოსაკვლევი რ-ნის შესწავლილობის ხარისხის შესაბამისად, როგორც წესი, ტექ. მიმოკვლევის წინ ატარებენ ეკონ. გამოკვლევას, რ-ის მიზანია შეირჩეს ობიექტის განლაგების რ-ნი (პუნქტი) და ეკონომიკურად დასაბუთდეს დასახული მშენებლობა. ს. მ. მოიცავს 3 პერიოდს: მოსამზადებელს, საველეს და კამერულს. დიდი მნიშვნელობა აქვს ს. მ-ის რაციონალურ ორგანიზაციას. სსრკ-ში ს. მ-ზე ყოველწლიურად იხარჯება კაპიტ. დაბანდებათა მთელი მოცულობის 0,5—1%.

*ლიტ.:* Строительные нормы и правила, ч. 2, раздел А, гл. 13 — Инженерные изыскания для строительства. Основные положения, М., 1970.

**საინჟინრო-სამშენებლო ინსტიტუტები**, ამზადებს ინჟინრებსა და მეცნიერ მუშაკებს მშენებლობის სხვადასხვა დარგისათვის, სამშენებლო წარმოების მექანიზაციისა და ავტომატიზაციისათვის.

1984 სსრკ-ში იყო 32 ს.-ს. ი. ლენინგრ. (1842), მოსკ. ვ. კუიბიშევის სახ. (1921), გორკის ვ. ჩკალოვის სახ. (1930), დნეპროპეტროვსკისა (1930), ვორონეჟისა (1930), კიევისა (1930), კუიბიშევის ა. მიქოიანის სახ. (1930), ნოვოსიბირსკის ვ. კუიბიშევის სახ. (1930), ოდესისა (1930), პოლტავისა (1930), ხარკოვისა (1930), ხარკოვის კომუნ. მშენებლობის ინჟინერთა (1930), როსტოვისა (1944), საკავშ. დაუსწრებელი (1944, მოსკოვი), ყაზანისა (1946), ვოლგოგრადის (1952), ტომსკისა (1952), უსტ-კამენოგორსკის სამშენებლო-საგზაო (1958), პენზისა (1958), ცელინოგრადისა (1964), ბრესტისა (1966), სამარყანდის არქიტ.-საშენებლო (1966), ვილნიუსისა (1969), ბელგოროდის ტექნოლ. სამშენებლო მასალების ა. გრიშმანოვის სახ. (1970), ტიუმენისა (1971), ბაქოსი













საინდუქციო კოჭა: ა — ცილინდრული ერთშრიანი; ბ— ტოროიდული მრავალშრიანი; გ— ცილინდრულ-გულარიანი; 1—გრაგნილი (სადენი); 2—კარკასი; 3—გულარი; h—გრაგნილის სიგრძე; d — გრაგნილის შიგა დიამეტრი; D—გრაგნილის გარე დიამეტრი; დ — П-ებრგულარიანი; ე—კერამიკული ტოროიდით მომუშავე სანიმუშო საინდუქციო კოჭა.



ნახ. 1.



ნახ. 2.



ნახ. 3.



ნახ. 4.

საიონიზაციო კამერა. ნახ. 1. ცილინდრული საიონიზაციო კამერის განივკვეთი: 1—კამერის ცილინდრული კორპუსი, რომელიც უარყოფითი ელექტროდია; 2—ცილინდრული ღერო, რომელიც დადებითი ელექტროდია; 3—იზოლატორები. ნახ. 2. დენიანი საიონიზაციო კამერის ჩართვის სქემა. V არის კამერის ელექტროდებზე მოდებული პოტენციალთა სხვაობა; G—გალვანომეტრი, რომლითაც იონიზაციურ დენის ძალას ზომავენ.

ნახ. 3. საიონიზაციო კამერის ვოლტამპერული მახასიათებელი. I — არის დენის ძალა, V — პოტენციალთა სხვაობა (ძაბვა). ამ მახასიათებელს აქვს ჰორიზონტალური AB უბანი, სადაც დენი (გ ა ჯ ე რ ე ბ ი ს  დ ე ნ ი $I_0$) ძაბვაზე დამოკიდებული არ არის. ეს შეესაბამება წარმოქმნილი ყველა ელექტრონისა და იონის სრულ თავმოყრას საიონიზაციო კამერის ელექტროდებზე.

ნახ. 4. იმპულსური საიონიზაციო კამერის ჩართვის სქემა. I — არის დენის ძალა; C — შემკრები ელექტროდის ტევადობა; R—წინაღობა. ამ წინაღობაზე აღძრული იმპულსის ამპლიტუდა და ხანგრძლივობა დამოკიდებულია წინაღობისა და ტევადობის სიდიდეზე. იმ მცირეგანარბენიანი ნაწილაკების შემთხვევაში, რომლებიც მთლიანად მუხრუჭდებიან საიონიზაციო კამერაში, იმპულსის სიდიდე ნაწილაკის სრული ენერგიის პროპორციულია. ამიტომ იმპულსის განაწილება ამპლიტუდების მიხედვით გამოსახავს ნაწილაკთა განაწილებას ენერგიების მიხედვით, ე. ი. ნაწილაკთა ენერგეტიკულ სპექტრს იძლევა.

(1972), მაკეევკის (1972). 1972 შემდეგ ფილიალების ბაზაზე გაიხსნა ალმა-ათის არქიტ.-სამშენებლო, დნეპროპეტროვსკის, ივანოვოს, კრასნოიარსკის, ნოვოსიბირსკის ს.-ს. ი. სწავლების ვადა 5—6 წელია. ს.-ს. ი-ებს აქვთ დღის, სალამოს, დაუსწრებელი და მოსამზადებელი განყ-ბები, ზოგ მათგანს აქვს ფილიალები სხვა ქ-ებში. 18 ინ-ტს აქვს ასპირანტურა; საკანდიდატო და სადოქტ. დისერტაციების მიღების უფლება აქვს კიევის, ლენინგრ., მოსკ. და ნოვოსიბირსკის ინ-ტებს, საკანდიდატოს კი — გორკის, დნეპროპეტროვსკის, ვილნიუსის, ვოლგოგრადის, ვორონეჟის, ოდესის, როსტოვის, ხარკოვის ინ-ტებს.

**საინჟინრო ფსიქოლოგია,** გამოყენებითი ფსიქოლოგიის დარგი, რ-იც შეისწავლის ადამიანისა და ტექნიკის ინფორმაციული ურთიერთქმედების პროცესების კანონზომიერებებს ოპტიმალური სისტემის — „ადამიანი-მანქანა“ პროექტირების, კონსტრუირებისა და ექსპლუატაციის მიზნით. მისი ძირითადი ამოცანებია: ასეთ სისტემებში ადამიანისა და მანქანების შორის ფუნქციების სწორად განაწილების უზრუნველყოფა; ინფორმაციის აღქმის, შენახვის, გარდაქმნისა და ოპტიმალური გადაწყვეტილების მიღების პროცესების თავისებურებების დადგენა; პროფ. ვარგისიანობისა და სწავლა-ვარჯიშის მეცნიერულად დამუშავებული პრინციპების საწარმოო კოლექტივებში ადამიანთა ურთიერთობის ფსიქოლ. კანონზომიერებების შესწავლა; სისტემების ეფექტურობაზე მოქმედი ფაქტორების გათვალისწინება, აგრეთვე ინფორმაციის მიღება-გადამუშავებისა და მართვის ოპტიმიზაცია.

ს. ფ. აღმოცენდა XX ს. 40-იან წლებში აშშ-ში. თავდაპირველად ვითარდებოდა როგორც ტრად. შრომის ფსიქოლ. დარგი. მისი ამოცანა იყო ადამიანის ურთიერთობა შრომის ობიექტსა და მანქანა-იარაღებთან და არსებული ტექ. მოდერნიზაცია ადამიანისადმი უკეთ „მორგების“ მიზნით. ს. ფ-ის შრომის ფსიქოლ. სპეციფ. დარგად გამოყოფა დაკავშირებულია XX ს. II ნახევარში მომხდარ სამეცნ.-ტექ. რევოლუციასთან, სახელდობრ; შრომების ავტომატიზაციასთან, დისტანციური მართვისა და კონტროლის საშუალებათა ჩამოყალიბება-განვითარებასთან, შრომის ახ. პირობების შექმნასთან (ექსტრემალურ პირობებში მუშაობა, სტრესული სიტუაციები, მრავალნაირი სხვადასხვა სიგნალის სწრაფად დეკოდირების საჭიროება და სხვ.). თუ 50-იან წლებში ს. ფ. უმთავრესად ადამიანის მიერ ინფორმაციის მიღების, გადამუშავებისა და გადაცემის საკითხებს ამუშავებდა, 60-იან წლებში მისი ყურადღების ცენტრში მოექცა აგრეთვე ადამიანებისა და ელექტრონული გამომთვლელი მანქანის ურთიერთქმედების ზოგადი კანონზომიერებანი და ე. წ. დიდ სისტემებში ადამიანთა მოქმედების თავისებურებანი.

50—70-იანი წწ. ს. ფ-ში ორი სხვადასხვა მიმართულება გამოიკვეთა — სისტემოტექნიკური და სისტემური. პირველისათვის დამახასიათებელია სისტემური მიდგომა მხოლოდ ტექნიკისადმი. ამ მიმართულების წარმომადგენელთა თვალსაზრისით, ადამიანი — ოპერატორი ტექნიკის მარტოოდენ გარეგანი დანამატი ან გარემოს ფაქტორია. მეორე მიმართულების მიხედვით ადამიანები და მანქანები ისეთ ერთიან სისტემას წარმოადგენს, რ-ის ფუნქციონირება ემყარება მათ ურთიერთკომპენსატორულსა და ურთიერთშემავსებლურობის პრინციპებს. სისტემური პრინციპის აღიარებამ კიდევ უფრო გამოკვეთა სისტემაში „ა.-მ.“ ადამიანის მოქმედების გაგებისადმი ორგვარი მიდგომა: — მანქანაზე ორიენტირებული ანუ კიბერნ. და ადამიანზე ორიენტირებული ანუ ფსიქოლოგიური. კიბერნ. ორიენტაციის ს. ფ-ის თანახმად, ყველაფერი, რაც კი ადამიანში ხდება (მოქმედების ფსიქ. რეგულაციის ჩათვლით) შეიძლება მოდელირებულ იქნეს თანამედროვე გამომთვლელი მანქანებით. ადამიანზე ორიენტირებული ს. ფ. კი სისტემაში ადამიანის მოქმედების განხილვისას მისი მოქმედების ფსიქოლ. სპეციფიკას ითვალისწინებს.

*ლიტ.*: Вудсон У. Е., Коновер Д. В., Справочник по инженерной психологии для инженеров и художников-конструкторов, пер. с англ., М., 1968; Инженерная психология, К., 1976; Инженерная психология в применении к проектированию оборудования, пер. с англ., М., 1971; Котик М. А., Курс инженерной психологии, 2 изд., Тал., 1978; Ломов Б. Ф., Человек и техника, М., 1966; Монмоллен М., Системы «Человек и машина», пер. с франц., М., 1973; Основы инженерной психологии, М., 1977.

*გ. კეზხუაშვილი.*

**საინჟინრო ჯარი,** საგანგებო ჯარი, რ-ის დანიშნულებაა ჯარის სახეობათა შენაერთებისა და ნაწილების საბრძოლო მოქმედების საინჟინრო უზრუნველყოფა. ს. ჯ. შედგება: საინჟინრო-სასანგრე (სასანგრე), საინჟინრო-საგზაო, საპონტონო-სახიდე, გადასაყვან-სადესანტო (ამფიბიური), საინჟინრო-ხიდთსამშენებლო (ხიდების), საინჟინრო-პოზიციური, წყლის მოპოვების (საველე წყალმომარაგების), საინჟინრო-სამშენებლო და სხვა დანიშნულების ნაწილებისა და ქვეგანაყოფებისაგან. ს. ჯ. აღჭურვილია ტრანშეებისა და სანგრების (საფართა) სათხრელი, გზებისა და ხიდების სამშენებლო (ასადგენი), ხეტყისა და კონსტრუქციების დასამზადებელი საინჟინრო ტექნიკით; აქვს გადასაყვანი, შესანიღბავი, ელექტროტექ., ტვირთამწე, აგრეთვე წყლის დასაზვერი, მოსაპოვებელი და გასაწმენდი; დანაღმვისა და განაღმვის საშუალებები და სხვ. ს. ჯ-ის ქვეგანაყოფები და ნაწილები ორგანიზაციულად შედიან შეიარაღებული ძალების სახეობებისა და ჯარის გვარეობათა შენაერთებისა და ნაწილებში. ბრძოლის დროს ს. ჯ-ს იყენებენ ისეთი რთული საინჟინრო უზრუნველყოფის ამოცანების გადასაწყვეტად, სადაც საჭიროა პირადი შემადგენლობის სპეც. ნაირგვარი საინჟინრო-ტექ. და საინჟინრო საბრძოლო მასალის გამოყენება. შეტევისას ს. ჯ. აწყობს გადასასვლელებს ღობურებისა და დაბრკოლებების გადასალახავად, შლის ღობურებს და გაჰყავს გზები ჯარების გასატარებლად, აგებს გადასასვლელებს წყალზე, ანადგურებს მტრის თავდაცვით ნაგებობებს, საბრძოლო ტექნიკას და ცოცხალ ძალას. დაცვაში მართავს ნაღმ-ფეთქებად ღობურებს, აგებს რთულ საფორტიფიკაციო სიმაგრეებს, თხრის ტრანშეებს, გადასასვლელებს, სანგრებს და საფრებს. ამას გარდა ს. ჯ. აწარმოებს მოწინააღმდეგისა და ადგილის საინჟინრო დაზვერვას, აწყობს ჯარებისა და მართვის პუნქტების განლაგების ადგილებს, ასრულებს შენიღბვის რთულ სამუშაოებს, მოიპოვებს და წმენდს (გააუსნებოვნებს) წყალს.

საბჭ. ს. ჯ. იქმნებოდა წითელ არმიასთან ერთად. მან მდიდარი გამოცდილება მიიღო 1939—40 სსრკ-ფინ. ომში, როცა გაარღვია ძლიერ გამაგრებული „მანერჰაიმის ხაზი“ და დიდ სამამულო ომში (1941—45). ომის შემდგომ პერიოდში ს. ჯ. კიდევ უფრო განვითარდა; გაჩნდა დაბრკოლებათა გადასალახავი ახ. საშუალებები და სხვ.

**საინჟინრო ჰიდრავლიკა,** ნ ა გ ე ბ ო ბ ა თ ა  ჰ ი დ რ ა ვ ლ ი კ ა, *ჰიდრავლიკის* ნაწილი, რ-იც შეისწავლის ჰიდროტექნიკურ წყალგამტარ ნაგებობებში (არხი, მილსადენი; წყალსაშვები და წყალსაგდები ნაგებობები და სხვ.) წყლის მოძრაობის განგარიშების, ჰიდროტექ. ნაგებობათა და წყლის გარემოს ურთიერთქმედების (წყლის ტალღების ზემოქმედება ნაგებობაზე, ნაგებობათა რხევები წყლის გარემოში დაუმყარებელი მოძრაობის დროს და სხვ.) საკითხებს. ს. ჰ. სწავლობს აგრეთვე ფოროვან გარემოში სითხის მოძრაობის (ფილტრაცია ჰიდროტექ. ნაგებობათა ქვეშ და მათ გარშემო, გრუნტის წყლების მოძრაობა), ჰიდროტრანსპ. კანონებს (იხ. *ჰიდრომექანიზაცია*), ქვებისა და ბეტონის ბლოკების ჩაყრით მდინარის კალაპოტის გადახურვის განგარიშების საკითხებს და ა. შ. ს. ჰ-ის მთავარი ამოცანაა ჰიდროტექ. ნაგებობის ძირითადი ზომებისა და რაციონალური ფორმის დადგენა. თანამედროვე ს. ჰ-ის ყველაზე აქტუალური საკითხებია: ნაგებობაში წყლის დიდი სიჩქარით მოძრაობის კანონების შესწავლა (აერაციისა და *კავიტაციის* ჩათვლით) და მაღალდაწნევიანი ჰიდროტექ. ნაგებობის ჰიდრავ. განგარიშების თეორიის დამუშავება. ჰიდრომექან. ზოგადი კანონების გამოყენებასთან ერთად ს. ჰ. ხშირად მიმართავს ექსპერ. გამოკვლევებს როგორც ლაბორატორიაში (მოდელზე), ისე ბუნებრივ პირობებში.

*ლიტ.*: Слисский С. М., Гидравлика зданий гидроэлектростанций, М., 1970.

*გ. მამრაძე.*

**საინფორმაციო არხი,** ინფორმაციის გადაცემის გარემო, რ-შიც სიგნალი ვრცელდება ინფორმაციის წყაროდან ადრესატამდე (მომხმარებლამდე). ფიზ. თვისებების მიხედვით ს. ა. შეიძლება იყოს დ ი ს კ რ ე ტ უ ლ ი, რ-საც სიგნალების გატარება შეუძლია მხოლოდ დროის გარკვეულ (დისკრეტულ) მომენტებში. ისეთ ს. ა-ს, რ-საც სიგნალის გადაცემასთან ერთად გარკვეული დროის განმავლობაში ინფორმაციის დამახსოვრებაც შეუძლია, მ ე ხ ს ი ე რ ე ბ ი ა ნ ი  ა რ ხ ი ეწოდება. ს. ა-ის მიერ სიგნალის გატარების რაოდენობის აღსანუსხავად შემოღებულია ს. ა-ის ტევადობის ცნება. ს. ა. შეიძლება ამახინჯებდეს სიგნალს მისი გატარების პროცესში, რის გამოც ადრესატი არასწორ ინფორმაციას მიიღებს. ისეთ ს. ა-ს, რ-იც არ ცვლის სიგნალს მასში გავლის დროს, უ ხ მ ა უ რ ო  ა რ ხ ი ეწოდება. ს. ა. უფრო თეორ. ხასიათის ცნებაა. როდესაც მის ტექ. რეალიზაციაზეა ლაპარაკი, ხმარობენ კავშირის არხის ცნებას; კავშირის არხის განხორციელების ტექ. პრობლემაა ისეთი გადამცემი გარემოს შექმნა, რ-იც ზუსტად გაატარებს ინფორმაციის წყაროდან მიღებულ ინფორმაციას.

*ლიტ.*: Яглом А. М., Яглом И. М., Вероятность и информация, 3 изд., М., 1973.

**საინფორმაციო ენა,** ხელოვნური ენა; იყენებენ იმ სემანტიკური ინფორმაციის ჩასაწერად, რ-იც უნდა შეიტანონ *საინფორმაციო-საძიებო სისტემაში* და *საინფორმაციო-ლოგიკურ სისტემაში*. ს. ე-ს, რ-საც საინფორმაციო ძიებისათვის იყენებენ, *საინფორმაციო-საძიებო ენას* უწოდებენ, ხოლო ს. ე-ს, რ-საც საინფორმაციო-ლოგიკური ამოცანებისათვის იყენებენ, — საინფორმაციო-ლოგიკურ ენას. საინფორმაციო-საძიებო ენის ძირითადი დანიშნულებაა უზრუნველყოს ინფორმაციის ცალსახა ჩაწერა, რათა შესაძლებელი გახდეს სხვადასხვა სახით ჩაწერილი ფაქტების შედარება და მ. შ. შინაარსობრივი თანხვედრის აღმოჩენა. საინფორმაციო-ლოგიკური ენას დამატებით მოეთხოვება ლოგიკური დასკვნების ფორმალიზაცია. ბევრ შემთხვევაში ს. ე-ის ეს ორი ფორმა ერთმანეთს ემთხვევა და მ. შ. არის მხოლოდ ფუნქციური და არა სტრუქტურული განსხვავება.

**საინფორმაციო-ლოგიკური სისტემა,** საინფორმაციო ენის ბუნებრივი ენიდან ხელოვნურზე გადაყვანის (პირიქით) წესებისა და პირველადი ინფორმაციისაგან ახ. *ინფორმაციის* მიღების ლოგიკური ოპერაციების ერთობლიობა. ს.-ლ. ს-ის დანიშნულებაა მასში შეტანილი ინფორმაციის ანალიზი ფორმალური საშუალებების გამოყენებით და ამის საფუძველზე განზოგადებული ინფორმაციის გაცემა.

**საინფორმაციო მანქანა,** ციფრული გამომთვლელი მანქანა, რ-ის დანიშნულებაა დიდი მოცულობის ინფორმაციის ძებნა, ლოგიკური დამუშავება და შენახვის პროცესების ავტომატიზაცია; აქვს დიდი ტევადობის შიგა და გარე დამხსომებელი მოწყობილობა, განშტოებული სამისამართო სისტემა, მოცემული ნიშნების მიხედვით ინფორმაციის დახარისხებისა და ამოკითხვისათვის განკუთვნილი ამომხსნელი და ლოგიკური მოწყობილობის რთული სისტემა. ს. მ-ს იყენებენ სამეცნ. კვლევების შედეგების დასამუშავებლად, ბიბლიოთეკებში, სამედ. დიაგნოსტიკაში და ა. შ.

**საინფორმაციო მომსახურება,** საინფორმაციო ორგანოებისა და სამსახურების მიერ სპეციალისტების საჭირო სამეცნიერო და ტექნიკური ინფორმაციით უზრუნველყოფა. ს. მ-ის სახეებია: საინფორმაციო გამოცემების გამოშვება (რეფერატული ჟურნალები, საცნობარო ბიულეტენები და ა. შ.), ლიტ-რის სიების შედგენა და მოცემული თემატიკის მიხედვით რეფერატების შერჩევა, სამეცნ. დოკუმენტების თარგმნა, მიმოხილვის მომზადება და ა. შ.; ს. მ. ითვალისწინებს მომხმარებლისათვის ლიტ-რის, სამეცნ. და ტექ. დოკუმენტების დედნებისა და მათი პირების მიწოდებას. ს. მ-ის ორგანიზაცია ემყარება საინფორმაციო ორგანოების შეთანხმებულ ურთიერთმოქმედებასა და თანამედროვე ტექ. საშუალებათა და *ინფორმაციის შენახვის*, საინფორმაციო ძებნის, ინფორმაციის აღწარმოებისა და გადაცემის სისტემების გამოყენებას. საინფორმაციო ორგანო შეიძლება იყოს როგორც ცალკე დაწესებულება (ინ-ტი, ცენტრი), ისე უწყების, ფირმის ან საწარმოს სტრუქტურული ქვედანაყოფები (განყ-ბა, სამეცნ.-ტექ. ინფორმაციის ბიურო და ა. შ.). საინფორმაციო ორგანოებია აგრეთვე სამეცნ. და ტექ. (სპეც.) ბ-კები. რომელიმე დარგის ფარგლებში საინფორმაციო ორგანოების ერთობლიობა წარმოადგენს დარგობრივ საინფორმაციო სისტემას (სამსახურს), ხოლო ქვეყნის მასშტაბით — საერთო სახელმწ. საინფორმაციო სისტემას (სამსახურს). სსრკ საინფორმაციო სამსახურის საქმიანობის საერთო ხელმძღვანელობას ახორციელებს სსრკ მინისტრთა საბჭოს სახელმწ. კომიტეტი მეცნ. და ტექ. დარგში.

**საინფორმაციო-საძიებო ენა,** ნიშანთა სისტემა ტექსტების (დოკუმენტების) ძირითადი აზრობრივი შინაარსის გადმოსაცემად; მისი დანიშნულებაა აგრეთვე ინფორმაციულ მოთხოვნათა აზრობრივი შინაარსის გადმოცემა საინფორმაციო ძიების სარეალიზაციოდ. ყოველი ს.-ს. ე. შედგება ალფაბეტისაგან (ელემენტარულ სიმბოლოთა ნუსხა), წარმოქმნისა და ინტერპრეტაციის წესებისაგან. წარმოქმნის წესები ადგენენ, თუ ელემენტარულ სიმბოლოთა რა კომბინაციებია დასაშვები სიტყვებისა და გამოთქმების აგებისას, ხოლო ინტერპრეტაციის წესები—როგორ უნდა გავიგოთ ეს სიტყვები და გამონათქვამები.

ს.-ს. ე-ის ლექსიკ.-გრამატ. საშუალებანი არ უნდა იყოს ორაზროვანი, მოსახერხებელი უნდა იყოს ტექსტების ძირითადი აზრობრივი შინაარსისა და საინფორმაციო მოთხოვნათა ძირითადი აზრობრივი შინაარსის ალგორითმული შედარებისა და გაიგივებისათვის.

კონკრ. ს.-ს. ე-ის დამუშავებისას მხედველობაში მიიღება იმ დარგის ან საგნის თავისებურება, რ-ისთვისაც ეს ენა იქმნება, ტექსტების თავისებურება, საინფორმაციო მოთხოვნათა ხასიათი და ა. შ.

ს.-ს. ე-ის ლექსიკა წარმოადგენს ამა თუ იმ ბუნებრივი ენის ლექსიკის ფრაგმენტს. ბუნებრივი ენიდან ამორჩეული სიტყვები და სიტყვათა ჯგუფები, რ-თა ერთობლიობა წარმოადგენს ძირითად ლექსიკურ შემადგენლობას, შეიძლება განვიხილოთ, როგორც მოცემული ს.-ს. ე-ის ალფაბეტი.

წარმოქმნათა წესები ასეთ ს.-ს. ე-ში სინტაქსის ფუნქციას ასრულებს. ზოგიერთ ს.-ს. ე-ში ძირითადი ლექსიკური შემადგენლობა მოცემულია (სრულად ან ნაწილობრივ) წარმოქმნის მეთოდით, რაც იმაში მდგომარეობს, რომ ასეთი ს.-ს. ე-თვის წარმოქმნის წესები ადგენენ, თუ როგორ უნდა აიგოს მოცემული ალფაბეტიდან ს.-ს. ე-ის სიტყვები, ხოლო ამ სიტყვებიდან — გამონათქვამები (ფრაზები) და რომელია მათგან სწორად აგებული. ს.-ს. ე. განსხვავდება *მანქანური ენისაგან.*

**საინფორმაციო-საძიებო სისტემა,** ერთობლიობა *საინფორმაციო-საძიებო ენისა,* ბუნებრივი ენიდან საინფორმაციო-საძიებო ენაზე და პირიქით თარგმნის წესებისა, აგრეთვე საინფორმაციო ძებნისათვის საჭირო შესაბამისობის კრიტერიუმებისა. განასხვავებენ ს.-ს. ს-ის ორ ძირითად სახეობას — დოკუმენტურსა (მაგ. საბიბლიოთეკო კატალოგი) და ფაქტოგრაფიულს (მაგ., სატელეფონო ცნობარი, სამისამართო წიგნი და ა. შ.). დოკუმენტური ს.-ს. ს-ის სახესხვაობაა ბიბლიოგრაფიული ს.-ს. ს., რ-საც იყენებენ მხოლოდ ინფორმაციის შემცველი ტექსტების (დოკუმენტების) ბიბლიოგრაფიული აღწერილობის მოსაძებნად.

**საინფორმაციო ძებნა,** ტექსტების (დოკუმენტების) სიმრავლიდან ისეთი დოკუმენტების მოძებნა, რ-ებშიც მოცემულია მომხმარებლისათვის საჭირო ფაქტები, ცნობები და მისთ. ს. ძ-თვის იყენებენ *საინფორმაციო-საძიებო სისტემას;* პროცესი მიმდინარეობს ხელით ან მექანიზაციისა და ავტომატიზაციის საშუალებათა გამოყენებით. ს. ძ-ის პროცესში უშუალოდ მონაწილეობს ადამიანი. იმ ინფორმაციის ხასიათის მიხედვით, რ-საც შეიცავს საინფორმაციო-საძიებო სისტემის მიერ გაცემული ტექსტები, ს. ძ. შეიძლება იყოს დოკუმენტური (მ. შ. ბიბლიოგრაფიული) და ფაქტოგრაფიული. ს. ძ-ის დროს მოიძებნება მხოლოდ ისეთი ფაქტები ან ცნობები, რ-ებიც შეტანილი იყო საინფორმაციო-საძიებო სისტემაში. ტექსტის (დოკუმენტის) საინფორმაციო-საძიებო სისტემაში შეტანის წინ საზღვრავენ მის ძირითად შინაარსს (თემა, საგანი), რ-საც შემდეგ თარგმნიან და ჩაიწერენ ერთ-ერთ საინფორმაციო-საძიებო ენაზე. ამ ჩანაწერს ტექსტის საძიებო სახეს უწოდებენ. შემოსულ შეკითხვას თარგმნიან საინფორმაციო-საძიებო ენაზე და ქმნიან ე. წ. საძიებო განკარგულებას. ტექსტების საძიებო სახეები და საძიებო განკარგულებები ჩაწერილია ერთსა და იმავე ენაზე, ამიტომ მათი შეჯერება შეიძლება ფორმალურად, შინაარსში ჩაწვდომის გარეშე. იმის დასადგენად, თუ საძიებო სახისა და საძიებო განკარგულების ფორმალური თანხვდომის რა შემთხვევაში შეიძლება ჩაითვალოს მოძებნილი ტექსტის სისწორე, სარგებლობენ გარკვეული წესებით — შესაბამისობის კრიტერიუმით.

*ლიტ.:* Михайлов А. И., Черный А. И., Гиляревский Р. С., Основы информатики, 2 изд., М., 1968, с. 244—620.

**საიონიზაციო კამერა,** იონიზაციური კამერა, ბირთვული ნაწილაკებისა და გამოსხივების სარეგისტრაციო ხელსაწყო, რ-ის მოქმედებას საფუძვლად უდევს სწრაფი დამუხტული ნაწილაკების უნარი გამოიწვიონ აირის იონიზაცია. ს. კ. ჰაერით ან რომელიმე აირით ამოვსებული ელექტრული კონდენსატორია, რ-ის ელექტროდებზე მოდებულია $V$ პოტენციალთა სხვაობა. როდესაც დამუხტული ნაწილაკები ელექტროდებს შორის სივრცეში მოხვდება, წარმოიქმნება ელექტრონები და აირის იონები, რ-ებიც გადაადგილდებიან ელექტრული ველის გავლენით და გროვდებიან ელექტროდებზე, რაც მარეგისტრირებელი აპარატურის მეშვეობით ფიქსირდება. ს. კ. შეიძლება წარმოადგენდეს ბრტყელ, ცილინდრულ ან სფერულ კონდენსატორს.

ს. კ-ის მეშვეობით ზომავენ დენს ან ძაბვის იმპულსს. დენიან ს. კ-ში გალვანომეტრით ზომავენ ელექტრონებითა და იონებით გამოწვეულ დენის ძალას (იხ. ნახ.). დენიანი ს. კ. იძლევა ინფორმაციას 1 წმ-ში წარმოქმნილი იონების საერთო რაოდენობაზე, მას იყენებენ გამოსხივების ინტენსიურობის დასადგენად და დოზიმეტრიული გაზომვებისათვის.

იმპულსურ ს. კ-ში ხდება რეგისტრაცია და გაზომვა ძაბვის იმპულსებისა, რ-ებიც აღიძვრებიან $R$ წინაღობაზე მასში იონიზაციური დენის გავლის დროს. იმპულსური ს. კ-ის მნიშვნელოვანი მახასიათებელია გარჩევის უნარი — ცალკეული ნაწილაკის ენერგიის გაზომვის სიზუსტე.

ს. კ-ის იყენებენ აგრეთვე ნეიტრონებისა და კოსმ. სხივების შესასწავლად. მცირე იონიზაციის უნარის მქონე ნაწილაკების შესასწავლად იყენებენ აირულ მაძლიერებლიან ს. კ-ს (პროპორციული მთვლელები).

**საიონძი** კიმოჩი (23. X. 1849, კიოტო, — 24. XI. 1940, ოკიცუ), იაპონიის პოლიტიკური მოღვაწე. სამპ. კარის არისტოკრ. შთამომავალი. მონაწილეობდა 1867—68 დაუმთავრებელ ბურჟ. რევოლუციაში. 1885—88 დიპლ. წარმომადგენელი იყო ავსტრია-უნგრეთში, 1888—91 — გერმანიაში. 1900—03 საიდუმლო საბჭოს თავრე. 1901—02, 1906—08 და 1911—12 პრემიერ-მინისტრი. იაპ. დელეგაციას მეთაურობდა პარიზის საზავო კონფერენციაზე (1919—20).

**საირა** (Cololabis saira), ზღვის პელაგური თევზი მაკრელწერისებრთა ოჯახისა. მათი სხეულის სიგრძე 40 *სმ*, მასა 170 *გ* აღწევს. ქარავნებად დაცურავს. გავრცელებულია წყნარი ოკეანის აუზში. სსრკ-ში გვხვდება იაპ. ზღვაში, ოხოტის ზღვის სამხრ. ნაწილში და წყნარ ოკეანეში — კურილის კუნძთან. იკვებება პლანქტონით. ტოფობს გაზაფხულზე. კვებასთან და დაზამთრებასთან დაკავშირებით ახასიათებს მიგრაცია. ძვირფასი სარეწაო თევზია (სსრკ, იაპონია, კორეა).
*მ. დემეტრაშვილი.*

**საირმე,** ცაგერის რ-ნის სოფლების ზედა *საირმისა* და *ქვედა საირმის* მვ. სახელწოდება. სოფლების მახლობლად შემონახულია შუა საუკ. ციხე, „უდაბნოს" მონასტერი (ეკლესია, 1766; სამრეკლო, XVIII ს; სხვა ნაგებობანი, XVIII—XIX სს.).

**საირმე,** რესპუბლიკური მნიშვნელობის ბალნეოლოგიურ-კლიმატური კურორტი მაიაკოვსკის რ-ში. მდებარეობს მესხეთის ქედის ჩრდ. კალთაზე. მდ. წაბლარისწყლის ხეობაში. ზ. დ. 950 *მ*, მაიაკოვსკიდან 25 *კმ*. ჰავა რბილია; იცის მცირეთოვლიანი ზამთარი (იანვ. საშ. ტემპ-რა — 1,0°C) და ზომიერად თბილი ზაფხული (აგვ. საშ. ტემპ-რა 17,0°C;); ნალექების რაოდენობა 900 *მმ* წელიწადში. სამკურნ. ფაქტორი: ნარზანის ტიპის ნახშირმჟავა ჰიდროკარბონატული კალციუმ-ნატრიუმიანი (წყარო № 1 და № 3) და ბორჯომის ტიპის ნახშირმჟავა ჰიდროკარბონატული ნატრიუმიანი (ბურღილი № 4 და №5) მინერ. წყალი. ს-ში არის სანატორიუმი, დასასვენებელი სახლები და საკურორტო პოლიკლინიკა. სეზონი — მაის-ნოემბ-ში. იხ. აგრეთვე სტ. „საირმე". *გ. უშვერიძე.*

**„საირმე",** ნახშირორჟანგიანი ჰიდროკარბონატული ნატრიუმ-კალციუმიანი სამკურნალო და სუფრის მინერ. წყალი. საბადო მდებარეობს მაიაკოვსკის რ-ნში, წაბლარისწყლის (მდ. ხანისწყლის მარცხ. შე-


საირა.

ნაკადი) ხეობაში. ქიმ. შედგენილობა (წყარო № 3):



$$CO_2 1 M_{3,3} \frac{HCO_3 42 Cl 6 SO_4 1}{Na 33 Mg 9 Ca 8} T 12°C.$$

საბადოს ტერიტორიაზე განვითარებულია შუაეოცენური მასიური ტუფები და ტუფქვიშაქვები, რ-ებითაც აგებულია განედური მიმართების საირმის ანტიკლინი. წყლის მინერალიზაცია იცვლება 1,6 *გ/ლ*-იდან (ჭაბურღილი ნამარნისხევში, ცენტრ. წყაროებიდან 400 *მ* მოშორებით) 9,5 *გ/ლ*-მდე (ჭაბურღილი №4). ცვალებადია წყაროების დებიტიც. საბადოს წლ. დებიტი დაახლ. 700 *ლ* შეადგენს. „ს-ს“ სამკურნალოდ იყენებენ როგორც ადგილზე, ისე ბოთლებში ჩამოსხმულს. საბადოს ბაზაზე მუშაობს კურ. *საირმე* და მინერ. წყლის ჩამოსასხმელი ქ-ნა. წლ. პროდუქცია (1983) 3 მლნ. (0,5 *ლ*) ბოთლი. სამედ. ჩვენება: საშარდე გზებისა და საჭმლის მომნელებელი ორგანოების ქრონ. დაავადებანი. *ნ. ცერცვაძე. გ. უშვერიძე.*

**საირხე**, სოფელი საჩხერის რ-ნში, მდ. ყვირილის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., კალვათა, ჭორვილა). ზ. დ. 560 *მ*, საჩხერიდან 3 *კმ*. ფ. მახარაძის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა). საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი, კავშირგაბმ. განყ-ბა. წყაროებში პირველად მოხსენიებულია XVIII ს-ში.

1957 სოფლის სამხრ-ით 3 *კმ*-ზე მიკვლეულია (ნ. ღამბაშიძე) ანტ. ხანის ტაძრის ფრაგმენტები. გათხრები გაგრძელდა 1966–68 (ჯ. ნადირაძე). ადგილ ლომინაურში აღმოჩნდა ძვ. წ. IV ს. საკულტო ნაგებობის ნაშთები. ნაპოვნია კირქვის კაპიტელის ფრაგმენტები, ლომის თავის სკულპტურული გამოსახულება და საკულტო დანიშნულების საგნები. სავარაუდებელია, რომ ტაძარი ნაყოფიერების ღვთაების სახელზე იყო აგებული. აღსანიშნავია, რომ ჩუქურთმები და გამოსახულებანი განსხვავდება ამ სახის კლასიკური ბერძნ. ძეგლებისაგან და მცირეაზიულ აქემენიდურს უახლოვდება.

ტაძრის დას-ით 15 ბორცვზე და მ. შ. მოქცეულ დაბლობ ადგილებში არქეოლ. დაზვერვების შედეგად მიკვლეულია ძვ. წ. II ათასწლ. დასასრულის დიდი დასახლება. ძვ. წ. I ათასწლ. შუა ხანებში მოსახლ. გაზრდილა; დასახლებას 10 ჰა ფართობი ეკავა. გათხრებით დადგინდა, რომ წინა ფეოდ. ხანაში ს. ბრინჯაოსა და რკინის წარმოების მძლავრ კერას წარმოადგენდა. ადრინდ. ანტ. ხანის საწარმოო უბნებში აღმოჩნდა ქვისსაძირკვლიანი სახელოსნოები, ბრინჯაოს დასაყალიბებელი თიხის ტიგელები, ქურის ნაშთები, საბერვლის მილები, ცხოველთა ბრინჯაოსა და თიხის მცირე ზომის ქანდაკებები.

ს-ის დას-ით, საბადურის გორის დას. ფერდობზე გათხარეს (1982–83, ხელმძღ. ჯ. ნადირაძე) ძვ. წ. V ს. II ნახ. მდიდრული სამარხები. მ. შ. მნიშვნელოვანია 5 სამარხი, რ-იც შედგებოდა 2 დასაკრძალავი კამერისაგან. ერთში აღმოჩნდა 3 ქალისა და 5 ჩაყოლებული ცხენის ჩონჩხი. ჩატანებული ჰქონდათ ვერცხლის დიადემები, სამაჯურები, ოქროს საყურეები, გულსაკიდები. აღსანიშნავია ცხენების მდიდრული აღკაზმულობა: ბრინჯაოს ლაგმები, ვერცხლის საშუბლეები, საყბურეები და სამკერდულები; ოქროს ფირფიტისაგან ნაკეთები ირვისა და არწივის გამოსახულებანი, ეშვის ფორმის საკიდები. სამარხის მეორე ნაწილში ნაპოვნია ადგილ. თიხის ჭურჭელი და ბერძნ. კერამ. ნიმუშები (ფრაგმენტები ნიკეს გამოსახულებით, შავლაკიანი ჯამები), ეგვ. მინის სანელსაცხებლე და სხვ. ასევე მდიდრული იყო № 1 სამარხი, რ-იც ძვ. წ III ს. დასაწყისს განეკუთვნება. მასში აღმოჩნდა ასობით ოქროსა და ვერცხლის ნივთი. ერთ-ერთ საკულტო მოედანზე, სადაც ცეცხლთან დაკავშირებული რიტუალია შესრულებული, ნაპოვნია ოქროსაგან გამოკვეთილი არწივის გამოსახულებები (33 ც.) და მინის ფიალა, რ-იც უნიკალურია დას. საქართველოსათვის. აღმოჩენილი მასალა მოწმობს ცხოვრების ხანგრძლივ ტრადიციას, კულტ. მაღალ დონეს და სავაჭრო ურთიერთობას აღმოსავლეთისა და დასავლეთის ცივილიზებულ სამყაროსთან. ს. მნიშვნ. პოლიტ.-ადმ. ცენტრი იყო. სავარაუდოა, რომ ეს არის კლავდიოს პტოლემეს გეოგრაფიაში მოხსენიებული კოლხეთის ქალაქი სარაკე.

*ლიტ.*: ლ ე ჟ ა ვ ა გ., ანტიკური ხანის საქართველოს არქიტექტურული ძეგლები, თბ., 1979; ნ ა დ ი რ ა ძ ე ჯ., არქეოლოგიური ნარკვევები, თბ., 1972; მ ი ს ი ვ ე, ყვირილის ხეობის არქეოლოგიური ძეგლები, თბ., 1975. *ჯ. ნადირაძე.*

**„საისტორიო კრებული“**, საქ. სსრ ცენტრ. არქივის პერიოდული გამოცემა (რედ. ს. კაკაბაძე). გამოვიდა 4 წიგნი (1928–I და II, 1929–III და IV). „ს. კ-ში“ გამოქვეყნდა ს. კაკაბაძის ნარკვევები საქართვ. ისტორიის სხვადასხვა საკითხზე, ძვ. ქართ. აგიოგრაფიული ძეგლები და საისტ. დოკუმენტები. ოთხივე წიგნს ერთვის კრიტიკისა და ბიბლიოგრაფიის განყ-ბა, რ-შიც დაბეჭდილია ს. კაკაბაძის რეცენზიები ქართვ. მკვლევართა ისტ. ნარკვევებზე. *ქ. ჩხატარაიშვილი.*

**„საისტორიო მოამბე“**, სამეცნიერო ჟურნალი, რ-საც 1924–25 გამოსცემდა საქართველოს სსრ ცენტრალური არქივი, ხოლო 1945-იდან დღემდე ახ. ნუმერაციით გამოსცემს საქ. სსრ მინისტრთა საბჭოსთან არსებული მთავარი საარქივო სამმართველო.

1924–25 გამოვიდა 4 წიგნი (1924 – I და II, 1925 – I და II წიგნი, რედაქტორ-გამომცემელი ს. კაკაბაძე). მათში გამოქვეყნებულია მასალები და გამოკვლევები საქართვ. ისტორიის საკითხებზე. 1945-იდან დღემდე გამოვიდა ამ ჟურნალის 46 ნომერი (28 წიგნად, XI ტომიდან გამოდის დაწყვილებული ნომრით). ჟურნალში გამოქვეყნებულია საინტერესო და მდიდარი საარქივო მასალა (მოკლე გამოკვლევებით) რუს.-საქართვ. ისტორიული ურთიერთობის შესახებ, საქართვ. სოც.-ეკონ. განვითარების შესახებ XIX–XX სს-ში, ბურჟ. და ადმ. რეფორმების, მუშათა და გლეხთა რევ. მოძრაობის, ქართ. კულტ.-საგანმან. საზ-ბების და კულტურის მოღვაწეთა საქმიანობის შესახებ; აგრეთვე დიდძალი მასალა საბჭ. საქართველოს სახ. მეურნ. და კულტურის ცალკეულ დარგთა განვითარების და სხვ. შესახებ. *შ. ხანთაძე.*

**საიტამა**, პრეფექტურა იაპონიაში, კ. ჰონსიუზე. ფართ. 3,8 ათ. *კმ²*. მოსახლ. 4,8 ათ. კაცი (1975), აქედან 50%-ზე მეტი ქალაქში ცხოვრობს. ადმ. ც. – ქ. ურავა. შედის კანტოს ეკონ. რ-ნის შემადგენლობაში. განვითარებულია ელექტრომანქანათმშ., სატრანსპ. მანქანათმშ., საერთო მანქანათმშ., ავიამშენებლობა, ქიმ. მრეწველობა. იღებენ რკინის მადანს. მოჰყავთ უმთავრესად ბრინჯი, ხორბალი, ბატატი, სოია, ბოსტნეული. კულტივირებულია თამბაქო და ჩაის ბუჩქი. განვითარებულია მეაბრეშუმეობა, მესაქონლეობა და მეფრინველეობა. ამზადებენ ხე-ტყეს. ტბებში აშენებენ თევზს (კობრი, გველთევზა).

**საიუველირო ხელოვნება**, *დეკორატიულ-გამოყენებითი ხელოვნების* ერთ-ერთი სახეობა; სამკაულის, საკულტო და საყოფაცხოვრებო მხატვრული ნივთების, საპარადო იარაღისა და ა. შ. დამზადება ფერადი, უპირატესად კეთილშობილი ლითონებისა (ოქრო, ვერცხლი, პლატინა) და მათი შენადნობებისაგან, რ-ებთანაც ხშირად შეხამებულია *ძვირფასი და სანახელავო ქვები*, მარგალიტი, მარჯანი, სადაფი, ძვალი, ფერადი მინა და სხვ. საიუველირო ნაწარმის დამზადების ტექნოლ. პროცესი მოიცავს ლითონის ქიმ., თერმული და მექან. დამუშავებისა და შემკობის მრავალ ხერხს (დნობა, ლეგირება, ჩამოსხმა, რეკრისტალიზაცია, დაძველება წრთობა, გლინვა, ადიდვა, ჭედვა, თეგვა, ამოკვეთა, რჩილვა, ამოჭმა, ხეხვა, გაპრიალება, მოსევადება, მოოქროება, მოვერცხლვა, მომინანქრება, გრეხა, გრანულირება, ინკრუსტაცია და სხვ.), რ-თა საშუალებითაც ოქრომჭედელი მაქსიმალურად წარმოაჩენს ლითონისა და ფერადი თვლების ბუნებრივ სილამაზეს.

ოქრო-ვერცხლისა და ძვირფასი თვლების ნაკეთობას, გარდა მხატვრულ-ესთეტ. დანიშნულებისა, უძველესი დროიდანვე ჰქონდა მათი მფლობელის ეთნიკური ვინაობის, სოც. და ეკონ. სტატუსის განმასხვავებელი ნიშნებისა (ინსიგნია) და *ავგაროზის* ფუნქცია. დროთა განმავლობაში ს. ხ-ის ნაწარმის მხატვრულ-ესთეტ. მნიშვნელობამ თანდათანობით დაჩრდილა მისი რელიგ.-მაგიური დანიშნულება. ს. ხ. მხატვრული ხელოსნობის ერთ-ერთი უძველესი და საყოველთაოდ გავრცელებული დარგია. მისი წარმოშობა დაკავშირებულია უძველეს ცივილიზაციათა (ეგვიპტე, შუმერი და სხვ.) შექმნასთან, როდესაც ს. ხ-ის მეტად შრომატევადი და ამდენად ყოველთვის ძვირადღირებულ ნაწარმს გაუჩნდა მომხმარებელი. ძვ. წ. III ათასწლეულში ძვ. ეგვიპტესა და შუმერში შეიქმნა ს. ხ-ის შედევრები, რ-ებიც ურთულესი ოქრომჭედლური ტექ. გამოყენებითაა დამზადებული და დღემდე ხელოვნ. საკვირველ მოვლენად ითვლება. როგორც ძვ. ეგვიპტური, ისე შუმერული ს. ხ-ის ნაწარმის მხატვრული სახის განმსაზღვრელ მომენტად პოლიქრომია, ე. ი. ფერადი თვლების ინკრუსტაცია გვევლინება. აქვე ჩაეყარა საფუძველი გრანულაციისა და ფილიგრანის ტექნიკასაც. პოლიქრომიის ტრადიცია შემდეგაც მუდამ ცოცხლობს ძვ. აღმოსავლურ ს. ხ-ში; მისი უკანასკნელი დიდი აყვავება დაკავშირებულია აქემენიდთა იმპერიის არსებობის ხანასთან. პოლიქრომიით ხასიათდება პართული და სასანური ხანის ირანული ს. ხ-ებაც, რ-ის ორგ. გაგრძელებაა მუსლ. აღმოსავლეთის ს. ხ. განსაკუთრებული ფერადოვნებით გამოირჩევა ინდ. ს. ხ-ის ნაწარმი. უფრო ზომიერია ჩინ. ს. ხ., რ-შიც ლითონთან ერთად ფართოდ გამოიყენება მარჯანი, ნეფრიტი, ქარვა, მაგრამ მახვილი გადატანილია მასალის ბუნებრივი ფაქტურის გამოვლენაზე.

ეგეოსური სამყაროს (ტროა, კრეტა-მიკენე, ძვ. საბერძნეთი) ს. ხ-ში მთავარია გრანულირება და ფილიგრანული (გრეხილური) ტექ. ვირტუოზული ფლობა. განსაკუთრებით მაღალმხატვრული და ტექნიკურად სრულყოფილია ძვ. წ. VII–IV სს. ეტრუსკული ს. ხ-ის გრანულირებული ნაწარმი, რ-ის სტილი ერთგვარად ემსგავსება მცირეაზიულ (ფრიგია, ლიდია, იონია) ს. ხ-ს. კლასიკური ხანის ბერძნ. ფილიგრანული სამკაული თავისი სინატიფითა და მაღალმხატვრულობით ს. ხ-ის დღემდე მიუწვდომელ შედევრად რჩება. ელინისტური ხანიდან ბერძენი და რომაელი ოქრომჭედლები ფართოდ იყენებდნენ აღმ-იდან შეტანილ ძვირფას და ფერად ქვებს, დაეუფლნენ მინანქრის ტექნიკას.

ცხოველსახოვანი სტილით ხასიათდება სკვითების ს. ხ. (ძვ. წ. VII–IV სს). აღმ. ევრ. და ევრაზიის ტრამალების ძვ. მოსახლეობის, მ. შ. სარმატების, ს. ხ. წარმოადგენს ცხოველსახოვანი და ფერადოვანი სტილის თავისებურ შეხამებას, რაც ხალხთა დიდი გადასახლების შედეგად დას. ევროპაშიც გავრცელდა. ს. ხ-ის პირველხარისხოვანი ძეგლები, შემკული ფირუზის, ქარვისა და აქატის მოზაიკური ინკრუსტაციით, შექმნეს ძვ. ამერ. ხალხებმა (მაია, ტოლტეკები, აცტეკები და სხვ.). რომაულ-ელინისტური ს. ხ-ის განვითარების ტენდენციებმა თავისი განვითარება პოვეს ბიზანტ. ს. ხ-ში, რ-იც ფართოდ იყენებდა სევადსა და ტიხრულ მინანქარს.

შუა საუკ. დასავლეთევროპულ (რომანული და გოტიკური) ს. ხ-ში ფერადოვანი ყურადღება შერწყმულია ფორმების სიმკაცრესთან.

*რენესანსისა* და *მანიერიზმის* ეპოქის ოქრომჭედლებმა (პ. ლეონი, ბ. ჩელინი და სხვ.) განსაკუთრებული ყურადღება დაუთმეს ნახელავის დახვეწილობასა და სინატიფეს, ხოლო XVII—XVIII სს. ს. ხ-ის ნაწარმში იგრძნობა ფერწერული ეფექტებისაკენ სწრაფვა, რაც მოხატული მინანქრის ფართოდ გავრცელებაში გამოიხატა. XIX ს. შუა ხანიდან დაიწყო ს. ხ-ის მექანიზაცია. ს. ხ-ში ფეხი მოიკიდა ნაკლებად ძვირფასმა მასალებმა. XX ს-ში ს. ხ. გამდიდრდა ახ. მასალითა (პლატინა და მისი ჯგუფის ლითონები, ანოდირებული ალუმინი და სხვ.) და ფორმებით. ძვ. რუს. ს. ხ. უკვე XI—XII სს-ში ფლობდა ტიხრული მინანქრის ტექნიკას. XII—XV სს. რუს. ფილიგრანული ნაწარმისათვის დამახასიათებელია ოქროსა და ვერცხლის შეხამება. XVI ს-იდან ფეხი მოიკიდა სევადმა და მოხატულმა მინანქარმა. XVIII ს-იდან რუს. ს. ხ-ის განვითარება საერთო ევროპულ მდინარებას მიჰყვებოდა.

სსრკ-ში საიუველირო ნაწარმი ძირითადად ფ-კებში მზადდება, თუმცა შემორჩა ხალხ. საწარმოო ცენტრებიც (მაგ., აული კუბაჩი დაღესტანში).

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო ს. ხ-ის ერთ-ერთი უძველესი და უმდიდრესი კერაა. ბედენისა და ალაზნის ველის გორასამარხებში აღმოჩენილი (ძვ. წ. III ათასწლ.) ოქროსა და ვერცხლის ნაკეთობები ურთულესი ტექ. ხერხების გამოყენებითაა დამზადებული. განსაკუთრებულ აღმავლობას ძვ. ქართულმა ს. ხ-მ მიაღწია ძვ. წ. II ათასწლ. I ნახევარში (იხ. *თრიალეთის კულტურა*), როდესაც შეიქმნა თავისებური პოლიქრომიული სტილის მსოფლიო მნიშვნელობის შედევრები. თრიალეთური პოლიქრომიული ყელსაბამი ნამდვილი გრანულაციით შემკული ერთ-ერთი უძველესი ნივთია მსოფლიოში. თრიალეთურ ნაწარმში უკვე შეიმჩნევა ზოგიერთი ისეთი ნიშანი, რ-იც მიყვება ქართ. ს. ხ-ს მთელი განვითარების მანძილზე და ამდენად მის ეროვნ. განმასხვავებელ თავისებურებად შეიძლება მივიჩნიოთ (ფერების თავშეკავებული გამოყენება, განსაკუთრებული შერწყმა-შეხამება). ქართვ. ხელოვანი გაურბოდა ცივ, კაშკაშა ტონებს და ერთ ნაკეთობაში იშვიათად ხმარობდა ორზე მეტ ფერს.

ძვ. ქართული ს. ხ-ის მეორე დიდი აღმავლობა დაკავშირებულია პირველი ქართ. სახელმწიფოების ჩამოყალიბებასთან (ძვ. წ. VI—IV სს.). ამ პერიოდის ქართ. ს. ხ-ის სტილის განმსაზღვრელი ტექ. ხერხია გრანულაცია; ფერადოვანი აქცენტები იშვიათია.

გვიანდ. ანტ. ხანა ქართ. ს. ხ-ში პოლიქრომიის აყვავების ხანაა. ფირუზისა და ალმანდინის ან სარდიონის თვლებით შემკული ოქროს ნატიფი სამკაულები (მცხეთაში, ურბნისში, ზღუდერში, კლდეეთში, ციხისძირსა თუ ჟინვალში გათხრილი I—IV სს. მდიდრული სამარხებიდან) ანტ. ს. ხ-ის შედევრთა რიცხვს მიეკუთვნება. გვიანდ. ანტ. ხანის დასასრულისა და ადრინდ. შუა საუკუნეებისათვის დამახასიათებელია ბრტყლად გათლილი ქვებისა და მინის ინკრუსტაციის ხმარება. შუა საუკუნეთა ქართ. ს. ხ-ის უმაღლესი მიღწევაა ტიხრული მინანქარი; ფართოდ იყო გავრცელებული მოსევადების ტექნიკა, რ-იც ვერცხლის და ოქროს ნივთების შესამკობლად იხმარებოდა. XVI—XVII სს-ში ირან., ხოლო XVIII ს-იდან — რუს. და ევრ. ს. ხ-ის გავლენა შეიმჩნევა.

ქართ. ს. ხ-ის ძირითადი ცენტრი XIX ს-ში, ისევე როგორც ადრე, იყო თბილისი, ხოლო მნიშვნელოვანი ცენტრები — გორი, ახალციხე, ზუგდიდი და სხვ. ვერცხლის სამკაულის დამზადების დამოუკიდებელი კერა არსებობდა სვანეთში, გიშრის სამკაულისა — ორიბაში.

თანამედროვე ქართ. საბჭ. ს. ხ. ახ. აღმავლობას განიცდის; იგი ვითარდება საუკუნოვანი ტრადიციების შემოქმედებითი ათვისების საფუძველზე.

*ლიტ.*: გ ა გ ო შ ი ძ ე ი., ქართველი ქალის სამკაული, თბ., 1981; Ювелирное искусство народов России, [Л., 1974].

*ი. გაგოშიძე.*

**საიფიდინოვი** შაროფიდან სანგინის ძე (დ. 24. VIII. 1929, ხოჯენდი, ახლანდ. ლენინაბადი), საბჭ. კომპოზიტორი, სკკპ წევრი 1962-იდან. 1952 დაამთავრა მოსკ. კონსერვ. ტაჯ. განყ-ბა (ვ. ფერეს კლასი), 1962 — ტაშკენტის კონსერვ. (ბ. ზეიდმანის საკომპოზიციო კლასი). 1960—62 დუშანბეს მუს. სასწავლებლის დირექტორი. ავტორია ოპერებისა: „პულატი და გულრუ" (1957, ს. აინის სახ. ტაჯ. ოპერისა და ბალეტის თეატრი), „რუდაქი" (1974, იქვე); მუსკომედიისა „ორი სილამაზე და ორი სიყვარული" (1957, ლენინაბადის მუს.-დრამ. თეატრი); დაწერილი აქვს აგრეთვე კანტატა „აყვავდი, ტაჯიკეთო!" (1954), სიმფ. პოემა „ოქროს ყიშლაყი" (1962, ამ მუსიკის საფუძველზე შეიქმნა ფილმ-ბალეტი „მთების ხმები", 1965), სიმებიანი კვარტეტი (1955), კინომუსიკა, რომანსები და სხვ. 1962-იდან ტაჯიკეთის კომპოზიტორთა კავშირის გამგეობის პირველი მდივანი. ტაჯ. სსრ ა. რუდაქის სახ. სახელმწ. პრემია (1970). დაჯილდოებულია 2 ორდენით.

**საიქს-პიკოს ხელშეკრულება 1916,** დიდ ბრიტანეთსა და საფრანგეთს შორის ოსმალეთის იმპერიის აზიური (ძირითადად არაბული) სამფლობელოების გაყოფის თაობაზე. ხელშეკრულება მოამზადეს ინგლ. დიპლომატმა მ. საიქსმა და ფრანგმა დიპლომატმა ფ. ჟორჟ-პიკომ; შეათანხმეს მეფის რუს. მთავრობასთან 1916 მარტში; დაიდო ლონდონში 1916 წ. 9—16 მაისს.

I მსოფლიო ომის (1914—18) დამთავრების შემდეგ ხელშეკრულება შეიცვალა დიდი ბრიტ. სასარგებლოდ (იხ. *სევრის საზავო ხელშეკრულება 1920*). რუსეთში დიდი ოქტ. სოციალ. რევ. და ოსმალეთში ქემალისტური რევ. გამარჯვების შედეგად ხელშეკრულება ოსმალეთის ტერიტ. მიმართ დაირღვა. ვ. ი. ლენინის მითითებით 1917 ნოემბ-ში საბჭ. მთავრობამ გამოაქვეყნა ს.-პ. ხ-ის ტექსტი, რ-მაც აღმ. არაბეთში კოლონიზატორთა პოლიტიკის მიმართ დიდი აღშფოთება გამოიწვია.

**საიხვე,** ისტორიული სოფელი სამხრ. საქართველოში, შავშეთის საზღვარზე (ახლანდ. თურქ. ტერიტ.). იყოფოდა ზემო ს-დ და ქვემო ს-დ. ისტ. წყაროებში პირველად მოხსენებულია „გურჯისტანის ვილაიეთის დიდ დავთარში" (XVI ს.).

*ლიტ.*: ჯ ი ქ ი ა ს., გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი, წგნ. 3, თბ., 1958.

**საკავშირო ასტრონომიულ-გეოდეზიური საზოგადოება** (საგს), სსრკ მეცნიერებათა აკადემიასთან არსებული სამეცნიერო-საზოგადოებრივი ორგანიზაცია, რ-იც მუშაობს ასტრონ., გეოდ. და კარტოგრაფიის დარგებში. დაარსდა 1932 რუს. ასტრონ. საზ-ბისა და რსფსრ ასტრონომთა ასოციაციის ბაზაზე. არსებობს საგს-ის 50-ზე მეტი განყ-ბა და ფილიალი სსრკ დიდ ქ-ებში, მ. შ. თბილისშიც. საზ-ბა რეგულარულად იწვევს ყრილობებს. გამოსცემს „*ასტრონომიჩესკი კალენდარს*" (1895-იდან), ჟურნ. „ზემლია ი ვსელენნაიას" (სსრკ მეცნ. აკადემიასთან ერთად 1965-იდან) და სხვ., საგს-ის თბილ. საქალაქო განყ-ბა კი — „*ასტრონომიულ კალენდარს*" ქართ. ენაზე (1960-იდან).

**საკავშირო ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი** (საკ. ალკკ), იხ. *სრულიად საკავშირო ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი*).

**საკავშირო გეოლოგიური ინსტიტუტი** სსრკ გეოლოგიის სამინისტროს, ა. კარპინსკის სახელობისა, სამეცნიერო-კვლევითი დაწესებულება ლენინგრადში. 1939-მდე ეწოდებოდა ცენტრ. სამეცნ.-კვლ. გეოლ.-საძიებო ინ-ტი, რ-იც შეიქმნა 1931 გეოლ. კომიტეტის რეორგანიზაციის შედეგად. ინ-ტი ძირითადად იკვლევს სსრკ-ის ტერიტ. გეოლ. აგებულებას და სასარგებლო წიაღისეულის განლაგების კანონზომიერებებს. კვლევის შედეგები ქვეყნდება ინ-ტის „შრომებში", „მასალებში", და თემატიკურ კრებულებში. ინ-ტთან მუშაობს საუწყებათაშორისო სტრატიგრაფიული კომიტეტი, საკავშ. პალეონტოლ. საზ-ბა და სხვ. ინ-ტი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1971).

**საკავშირო კომუნისტური პარტია (ბოლშევიკებისა),** იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია*.

**საკავშირო კრება,** უმაღლესი ფედერალური საკანონმდებლო ორგანო შვეიცარიაში. იხ. სტ. *შვეიცარია*, სახელმწიფო წესწყობილება.

**საკავშირო სამეცნიერო არქიტექტურული საზოგადოება,** არქიტექტურულ ორგანიზაციათა გაერთიანება. არსებობდა 1930—32 მშენებელ მუშათა პროფკავშირების ცენტრ. კომიტეტთან. საზ-ბის წესდება და დეკლარაცია მოუწოდებდა არქიტექტორებს შეექმნათ არქიტ. პროლეტ. თეორია, პოპულარიზაცია გაეწიათ და დაენერგათ არქიტ. პრაქტიკაში მეცნ. და ტექ. მოწინავე მიღწევები. პრაქტიკულად საზ-ბის საქმიანობა შემოიფარგლა მისი მოსკ. განყ-ბით, მოხსენებათა ორგანიზაციითა და კონკურსების მოწყობით. 1932 საზ-ბა შეუერთდა საბჭ. არქიტ. კავშირს.

**საკაი** (Sakay) მაკარიო (1870, მანილა,— 13. IX. 1907, იქვე), ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობის მოღვაწე ფილიპინებზე, ხელოსანი. 1894 შევიდა *კატიპუნანში*. 1901 მონაწილეობდა ნაციონალისტური პარტიის შექმნაში, რ-იც აკრძალეს ამერ. ხელისუფლებმა. 1901, აშშ-თან ომში ფილიპინების რესპ. დამარცხების შემდეგ, ს. სათავეში ჩაუდგა რესპ. არმიის რაზმს, რ-მაც გადაწყვიტა კოლონიზატორების წინააღმდეგ ბრძოლის გაგრძელება. 1902 აჯანყებულებმა ს. გამოაცხადეს „ტაგალის არქიპელაგის პრეზიდენტად და მთავარსარდლად". 1906 ამერიკელები შეუთანხმდნენ ს-ს, შეეწყვიტა საომარი მოქმედება. სამაგიეროდ, შეჰპირდნენ არჩევითი საკანონმდებლო კრების შექმნასა და აჯანყებულების განთავისუფლებას, მაგრამ ს. მანილაში ჩასვლისთანავე დააპატიმრეს და სიკვდილით დასაჯეს.

**საკაი** ტოსიჰიკო (ლიტ. ფსევდ. კ ა რ ე გ ა ვ ა) (25. II. 1870, ფუკუოკის პრეფექტურა, — 23. I. 1933, ტოკიო), იაპონიის საზოგადო მოღვაწე და პუბლიცისტი. 1904 დ. *კოტოკუსთან* ერთად იაპ. ენაზე თარგმნა „კომუნისტური პარტიის მანიფესტი". რუსეთში დიდი ოქტ. სოციალ. რევ. გამარჯვების შემდეგ სოციალიზმის იდეების საჯარო პროპაგანდას ეწეოდა. მონაწილეობდა იაპ. კომპარტიის (იკპ) შექმნაში (1922). 1923 დააპატიმრეს. ციხიდან განთავისუფლების შემდეგ (1924) ჩამოშორდა იკპ-ს და მიემხრო სოციალ-დემოკრატებს. 1930 იყო ცენტრისტული ს.-დ. სრულიად იაპ. მასობრივი პარტიის შექმნის ერთ-ერთი ინიციატორი, გახდა ამ პარტიის ანტისაომ. კომიტეტის მრჩეველი და თავ-რე.

**საკაი,** ქალაქი და ნავსადგური იაპონიაში, კ. ჰონსიუს სამხრ. ნაწილში, ოსაკის ყურის (იაპ. შიგა ზღვა) ნაპირზე, ოსაკის პრეფექტურაში. 810 ათ. მცხ. (1980). შედის ჰანსინის ეკონ. რ-ნის (ოსაკა-კობე) შემადგენლობაში. დიდი სატრანსპ. კვანძი. მანქანათსაშ., მეტალ., ნავთობქიმ., საფეიქრო მრეწველობა. ხალიჩების, ველოსიპედებისა და ლითონის


ზ. საკანდელიძე.


კ. საკანდელიძე.

ნაკეთობათა ტრად. წარმოება. ს. პირველად იხსენიება VIII ს-ში. შუა საუკუნეებში იყო მნიშვნელოვანი ნავსადგური, რ-ითაც წარმოებდა ვაჭრობა ჩინეთთან და კორეასთან. XII—XVI სს-ში იყო თავისუფალი ქალაქი, რ-საც განაგებდნენ მსხვილი ვაჭრები და ხელოსნები. იაპონიაში ტოკუგავას ფეოდ. სახლის ბატონობის დროს (1603—1867) ს-ს განაგებდნენ მთავრობის მოხელეები.

**საკ. ალკკ,** ს ა კ ა ვ შ ი რ ო  ა ხ ა ლ გ ა ზ რ დ ა თ ა  ლ ე ნ ი ნ უ რ ი  კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი  კ ა ვ შ ი რ ი, იხ. *სრულიად საკავშირო ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირი.*

**საკ. ალკკ ყრილობა,** სრულიად საკავშირო ახალგაზრდათა ლენინური კომუნისტური კავშირის უმაღლესი ორგანო. ყრილობებს იწვევს *საკ. ალკკ ცენტრალური კომიტეტი* არა უგვიანეს 5 წელიწადში ერთხელ. ყრილობა ისმენს და ამტკიცებს საკ. ალკკ ცკ-ისა და ცენტრ. სარევიზიო კომისიის ანგარიშს; გადასინჯავს, ცვლის და ამტკიცებს კომკავშირის წესდებას; სახავს კომკავშირის მუშაობის საერთო ხაზს და საკ. ალკკ მორიგ ამოცანებს; ირჩევს საკ. ალკკ ცკ-სა და ცენტრ. სარევიზიო კომისიას. ყრილობის გადაწყვეტილებები სავალდებულოა საკ. ალკკ ყველა ორგანიზაციისა და წევრისათვის.

საკ. ალკკ-ს სულ ჩატარებული აქვს 19 ყრილობა — თითოეული ყრილობა მნიშვნელოვანი ეტაპია კომკავშირის ცხოვრებაში.

**საკ. ალკკ ცენტრალური კომიტეტი,** უმაღლესი ორგანო, რ-იც ხელმძღვანელობს კომკავშირის მთელს მუშაობას, ადგილობრივ კომკავშირულ ორგანოებს საკ. ალკკ ყრილობებს შორის პერიოდში, წარმოადგენს საკ. ალკკ-ს სახელმწ. და საზ. დაწესებულებებსა და ორგანიზაციებში, ამტკიცებს საკ. ალკკ ცენტრ. ორგანოს გაზ. *„კომსომოლსკაია პრავდას"* და საკ. ალკკ ცკ-ის სხვა გამოცემების რედაქციებს, ანაწილებს კომკავშირულ ბიუჯეტს და აკონტროლებს მის შესრულებას. საკ. ალკკ ცკ რეგულარულად აწვდის ინფორმაციებს კომკავშირულ ორგანიზაციებს თავისი მუშაობის შესახებ. საკ. ალკკ ცკ-ს ირჩევს კომკავშირის ყრილობა თანახმად ყრილობის მიერ დადგენილი შემადგენლობისა. საკ. ალკკ ცკ-ის პირველი მდივანია ვ. მიშინი.

**საკ. ალკკ ცენტრალური კომიტეტის პლენუმი,** საკ. ალკკ ცენტრალური კომიტეტის წევრებისა და წევრობის კანდიდატების მთელი შემადგენლობის სხდომა. პლენუმი განსაზღვრავს საკ. ალკკ ამოცანებს სკკპ ცკ-ის ყრილობებისა და პლენუმების გადაწყვეტილებების საქმეში, ღებულობს ყველა კომკავშირული ორგანიზაციისათვის სავალდებულო დადგენილებებს, რ-ებიც წარმოადგენენ აგრეთვე საკ. ალკკ ყრილობების გადაწყვეტილებების განვითარებასა და კონკრეტიზაციას, ისმენს ინფორმაციებს ცკ-ის ბიუროს მოღვაწეობის შესახებ, კომკავშირის ადგილ. კომიტეტების ანგარიშებს და ა. შ.

**საკ. ალკკ ცენტრალური სარევიზიო კომისია,** ირჩევს საკ. ალკკ ყრილობა მის მიერ დადგენილი რაოდენობით, რევიზიას უწევს კომკავშირის ცენტრ. ორგანოებში საქმეთა დროულად მსვლელობას და სისწორეს, სალაროს და საკ. ალკკ დაწესებულებებს. პირველად აირჩიეს რაკკ-ის II ყრილობაზე (1919) 3 წევრის შემადგენლობით. ცსკ-ის რაოდენობრივი შემადგენლობა თანდათანობით იზრდება, რასაც განაპირობებს მისი ამოცანების სირთულე და მუშაობის მოცულობის ზრდა.

**საკანალიზაციო ქსელი,** მიწისქვეშა მილების (მილსადენებისა) და კოლექტორების ერთობლიობა, რ-ის დანიშნულებაა დასახლებული ადგილებისა და სამრეწველო საწარმოთა ტერიტორიიდან *ჩამდინარე წყლის* მიღება და მისი მიმართვა *საწმენდი ნაგებობებისაკენ; კანალიზაციის* სისტემის მთავარი ნაწილი. ქალაქის ს. ქ. მოიცავს შიგაკვარტალურ, ეზოსა და ქუჩის ქსლებს. წყლის ასარინებლად ადგილმდებარეობის რელიეფის, გრუნტის პირობების, ჩამდინარე წყლის შედგენილობის, მშენებლობის რიგისობისა და სხვათა მიხედვით განასხვავებენ ს. ქ-ის პერპენდიკულარულ, გადაკვეთილ, პარალელურ, ზონურ, რადიალურსა და სხვა სქემებს. სამრეწვ. საწარმოებში შეიძლება იყოს სხვადასხვა დანიშნულებისა და სქემის ს. ქ-ები. ს. ქ-ის მილების მასალას შეარჩევენ ჩამდინარე და გრუნტის წყლის შედგენილობისა და მილსადენის დანიშნულების შესაბამისად. თვითდინებითი ს. ქ-თვის იყენებენ კერამ., აზბესტცემენტის, ბეტონისა და რკინაბეტონის მილებს, დიდი დიამეტრის კოლექტორებისათვის კი— რკინაბეტონის მილებს ან ასაწყობ რკინაბეტონის ელემენტებს. სადაწნეო მილსადენისათვის იყენებენ ლითონის, აზბესტცემენტისა და რკინაბეტონის მილებს. შეიძლება სინთეზური მასალის გამოყენებაც. ს. ქ-ის წყალშეუღწევობასა და ხანგამძლეობას აღწევენ მილების ჩალაგებისას პირაპირა შეერთებათა საგულდაგულო ამოქოლვით. მილსადენის ყოველი მოხვევისა და მიერთების ადგილზე, აგრეთვე სწორ უბნებზე (მილის დიამეტრის შესაბამისად) აკეთებენ საკონტროლო ჭებს. ს. ქ-ის დასათვალიერებლად და სარემონტოდ. სსრკ-ში ს. ქ-ის მილსადენებს აწყობენ გრუნტში 2 *მ*-მდე სიღრმეზე. *ა. ზედგინიძე.*

**საკანაფე,** ისტორიული ციხესიმაგრე სამხრ. საქართველოში, ახლანდ. ახალციხის რ-ნში, აწყურის მიდამოებში. მოღწეულია ნანგრევების სახით. პირველად იხსენიება XVI ს. ისტ. წყაროებში.

*ლიტ.*: ჯ ი ქ ი ა ს., გურჯისტანის ვილაიეთის დიდი დავთარი, წგ. 3, თბ., 1958.

**საკანაფო,** მთა კახეთის ქედის განშტოებაზე, მდ-ების ილტოსა და ალაზნის წყალგამყოფზე. სიმაღლე 1856 *მ.* აგებულია ზედაიურული თიხაფიქლებით, კირქვებით, ქვიშაქვებითა და კონგლომერატებით. კალთები დამრეცია. შემოსილია წიფლნარით, თხემი — სუბალპ. მდელოებით. *მ. უთმელიძე.*

**საკანდელიძე** ზურაბ ალექსანდრეს ძე (დ. 9. VIII. 1945, ქუთაისი), ქართველი საბჭ. სპორტსმენი, კალათბურთელი, თბილისის „დინამოს" წევრი. სსრკ სპორტის ოსტატი (1964), სსრკ სპორტის დამს. ოსტატი (1967). სკკპ წევრი 1972-იდან. 1969 დაამთავრა ვ. ი. ლენინის სახ. საქართველოს პოლიტექ. ინ-ტის ქიმ.-ტექნოლ. ფაკ-ტი. 1964—73 იყო სსრკ ნაკრები გუნდის წევრი. ევრ. ოთხგზის (1965, მოსკოვი; 1967, ჰელსინკი; 1969, ნეაპოლი; 1971, ესენი), მსოფლიოს (1967, მონტევიდეო) და XX ოლიმპიური თამაშების (1972, მიუნხენი) ჩემპიონი. მსოფლიო პირველობის (1970, ლიუბლიანა), XIX ოლიმპიური თამაშების (1968, მეხიკო) და ევრ. პირველობის (1973, ბარსელონა) III პრიზიორი. სსრკ ჩემპიონი(1968). 1967 მიიღო პრიზი, როგორც ევრ. საუკეთესო მცველმა. დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენით და მედლებით.

**საკანდელიძე** კარლო ილიას ძე (დ. I. IV. 1928, სოფ. ბზვანი, ვანის რ-ნი), ქართველი საბჭ. მსახიობი. საქ. სსრ სახ. არტისტი (1973). 1949 დაამთავრა რუსთაველის სახ. თეატრ. ინ-ტი და ჩაირიცხა რუსთაველის თეატრის დასში. როლები: ქუჩარა (პ. კაკაბაძის „ყვარყვარე თუთაბერი"), ტრუფალდინო (კ. გოლდონის „ორი ბატონის მსახური"), ჭინჭრაქა (გ. ნახუცრიშვილის „ჭინჭრაქა"), ბუთხუზა (მ. ელიოზიშვილის „ბებერი მეზურნეები"), ბარნაბა საგანელიძე (კ. ლორთქიფანიძის „კოლხეთის ცისკარი"), არისტო ქვაშავიძე (დ. კლდიაშვილის „სამანიშვილის დედინაცვალი") და სხვ. გადაღებულია ფილმებში: „მაგდანას ლურჯა", „პიერი — მილიციის თანამშრომელი", „ჩემი მეგობარი ნოდარი", „ჯვარცმული კუნძული", „ჩემი ქალაქის ვარსკვლავი", „მალე გაზაფხული მოვა", „არ დაიდარდო", „დათა თუთაშხია", „საზაფხულო ნოველები" (ნოველა „გზაში"), „მოლოდინი", „გათენების წინ", „მოვდივართ და მოვიმღერით", „წკიპურტები", „ძველი მეჩეთის საიდუმლოება" (ტაჯიკეთი), „მწვანე ტალღა" (მოლდავეთი) და სხვ. *კ. ნინიკაშვილი.*

**საკანდელიძე** რამაზ მიხეილის ძე (დ. 16. IX. 1931, ქუთაისი), ქართველი საბჭ. ინჟინერ-კონსტრუქტორი. სკკპ წევრი 1954-იდან. დაამთავრა თბილ. სახელმწ. უნ-ტის ფიზ. ფაკ-ტი (1954). 1974-იდან საქ. სსრ მეცნ. აკად. სამეცნიერო ხელსაწყოთმშენებლობის სპეც. საკონსტრუქტორო ბიუროს დირექტორია. სამუშაოთა ციკლისათვის „გალვანომაგნიტური გარდამქმნელების საფუძველზე გამოთვლითი ტექნიკისა და ავტომატიკის მოწყობილობათა აგების პრინციპების დამუშავების, კონსტრუქციის შექმნისა და წარმოებაში დანერგვისათვის" სპეციალისტების ჯგუფთან ერთად 1981 მიენიჭა საქ. სსრ სახელმწ. პრემია.

**საკანდიდატო მინიმუმი,** ს ა კ ა ნ დ ი დ ა ტ ო  გ ა მ ო ც დ ე ბ ი, სსრკ-ში აბარებენ ასპირანტები და მეცნიერებათა კანდიდატის სამეცნ. ხარისხის მაძიებლები. საკანდიდატო დისერტაციის დაცვის უფლების გამოცდები ტარდება დიალექტ. და ისტ. მატერიალიზმში, ერთ-ერთ უცხო ენასა და სპეც. დისციპლინაში, რ-იც დაკავშირებულია დისერტაციის თემასთან, აგრეთვე ზოგად სამეცნ. დისციპლინაში, რომლის დარგშიაც სპეციალიზდება მაძიებელი. ს. მ-ის ჩაბარების ყველა პირობა გათვალისწინებულია სპეც. დოკუმენტში. იხ. სსრკ დადგენილებათა კრებული. (СП СССР, 1976, გვ. 14).

**საკანონმდებლო ინიციატივა,** ახალი კანონის მიღების ან მოქმედი კანონის შეცვლისა თუ გაუქმების თაობაზე წინადადების შეტანის უფლება. ს. ი-ით შეტანილი წინადადება უნდა განიხილოს საკანონმდებლო ორგანომ. ს.ი-ის უფლებას როგორც წესი, ადგენს კონსტიტუცია ან სხვა საკანონმდებლო აქტი. სსრკ-ში საერთო საკავშ. კანონების თანახმად ს. ი-ის უფლება ეკუთვნის სსრკ უმაღლესი საბჭოს ორსავე პალატას, სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს, სსრკ მინისტრთა საბჭოს, მოკავშირე რესპუბლიკებს მათი სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოების სახით, სსრკ უმაღლესი საბჭოს კომისიებსა და მისი პალატების მუდმივ კომისიებს, სსრკ უმაღლესი საბჭოს დეპუტატებს, სსრკ უმაღლეს სასამართლოს, სსრკ გენ. პროკურორს, აგრეთვე საზ. ორგანიზციებს მათი საერთო-საკავშ. ორგანოების სახით (სსრკ კონსტ. მ. 113). ს. ი-ის უფლება საქ. სსრ უმაღლეს საბჭოში აქვთ საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმს, საქ. სსრ მინისტრთა საბჭოს, აფხ. და აჭარის ასსრ-ებს მათი სახელმწ. ხელისუფლების უმაღლესი ორგანოების სახით, საქ. სსრ უმაღლესი საბჭოს დეპუტატებს და სხვა სათანადო სახელმწ. ორგანოებსა და საზ. ორგანიზაციებს (საქ. სსრ კონსტ., მ. 108).

**საკანონმდებლო კრება (ასამბლეა),** ლ ე ჟ ი ს ლ ა ტ ი ვ ი, 1. საფრანგეთის საკანონმდებლო დაწესებულებათა სახელწოდება, დადგენილი 1791 და 1848 კონსტიტუციებით. პირველმა ს. კ-მ იარსება 1791 წ. 1 ოქტ-იდან 1792 წ. 20 სექტ-მდე, 20 სექტ. ს. კ. შეცვალა ეროვნ. კონვენტმა; მეორე ს. კ. შეიკრიბა 1849 წ. 28 მაისს, დაშალეს 1851 წ. 2 დეკ. ლუი ნაპოლეონ ბონაპარტის კონტრრევ. სახელმწ. გადატრიალების შემდეგ. 2. პარლამენტის სახელწოდება საზღვარგარეთის ზოგიერთ სახელმწიფოში (მაგ., კოსტა-რიკაში, სალვადორში).

**საკანონმდებლო პროცესი,** სახელმწიფო ხელისუფლების უმაღლესი ორგანოს საქმიანობა კანონთა შესაქმნელად. ს. პ. ჩვეულებრივ განმტკიცებულია კონსტიტუციით.

სსრკ-ში კანონები მიიღება უმაღლესი საბჭოს მიერ ან მისივე გადაწყვეტილებით მოწყობილი რეფერენდუმით. უმაღლეს საბჭოში ს. პ. 4 სტადიისაგან შედგება. 1. წინასწარ დამუშავებული კანონპროექტის შეტანა უმაღლეს საბჭოში (იხ. *საკანონმდებლო ინიციატივა*); 2. კანონპროექტის განხილვა სსრკ ან მოკავშირე (ავტონ.) რესპ. უმაღლეს საბჭოში; 3. კანონის მიღება. კანონი მიიღება დეპუტატთა საერთო რაოდენობის ხმის უმრავლესობით; კონსტ. კანონის მისაღებად საჭიროა *კვალიფიციური უმრავლესობა* (სულ ცოტა 2/3); 4. კანონის გამოქვეყნება უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რისა და მდივნის ხელმოწერით ოფიც. ორგანოში — *„სსრ კავშირის უმაღლესი საბჭოს უწყებებში“*, აგრეთვე გაზ. „იზვესტიაში“. მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების კანონები ქვეყნდება შესაბამის „უწყებებში“. კანონის გამოქვეყნებასთან არის დაკავშირებული მისი საყოველთაოდ გაცნობა და ძალაში შესვლა (იხ. *კანონის მოქმედება*). საზღვარგარეთის სოციალ. ქვეყნებში ს. პ. ანალოგიურ პრინციპებზეა აგებული.

ბურჟ. სახელმწიფოებში კანონპროექტის შეტანის უფლება სახელმწიფოსა და მთავრობის მეთაურთა ხელთაა. ისინი პარლამ. მთელ საკანონმდებლო საქმიანობასაც აკონტროლებენ. პარლამენტის მიერ მიღებულ კანონს სანქციას აძლევს სახელმწიფოს მეთაური.

**საკანონმდებლო ხელისუფლება,** კანონთა გამოცემის უფლებამოსილება, აგრეთვე თვით საკანონმდებლო ორგანოები. ბურჟ. სახელმწიფოებში *„ხელისუფლების დანაწილების“* პრინციპით ს. ხ. პარლამენტმა უნდა განახორციელოს, მაგრამ იმპერიალ. ეპოქაში აღმასრ. ხელისუფლების საკანონმდებლო უფლებამოსილება თანდათან ფართოვდება (იხ. აგრეთვე *დელეგირებული კანონმდებლობა, აღმასრულებელი ხელისუფლება*).

სსრკ-ში სხვადასხვა სახელმწ. ორგანოს ფუნქციათა გამიჯვნა გულისხმობს საკანონმდებლო ფუნქციების განხორციელებას სსრკ უმაღლესი საბჭოს, ხოლო მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკებში — შესაბამისი უმაღლესი საბჭოების მიერ (უშუალოდ ან უმაღლესი საბჭოების გადაწყვეტილებით მოწყობილი რეფერენდუმით).

**საკანონო** (სამართ. ისტ.), საეკლესიო სასჯელი ძვ. საქართველოში. ს.-ს. ორბელიანის განმარტებით, ს. „ცოდვის“ („ავის ქნის“, „ბოროტის, გინა უშჯულოების“) „საზღაურს“, „ცოდვისათვის გარდასაჯადს“ ერქვა. ს. მონანიებითი სასჯელი იყო და იგი შემცოდეს *განკანონების* წესით დაედებოდა. მისი ოდენობა შეცოდების სიმძიმით განისაზღვრებოდა. მაგ., წილკნის ღვთისმშობლის სამწყსოს სიგელის მიხედვით (1669), უზიარებლად ან მოუნათლავად გარდაცვლილის ჭირისუფალს ს-დ ერთი ხარი, ჯვარდაუწერელად შეუღლებულებს — 2 ცხვარი და 2 ხარი, კაცისმკვლელს კი 5 ხარი უნდა გადაეხადა. კანონით განსაზღვრულ (კერძოდ კაცის მკვლელობის) შემთხვევებში ს. დამნაშავეს საერთო სასჯელის დამატებით ეკისრებოდა.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1—6, თბ., 1963—77.

*ი. ფუტკარაძე.*

**საკაო,** სოფელი ონის რ-ნში, საკაოს მთის სამხრ. კალთაზე, მდ. საკაურის მარცხ. მხარეს. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., ბორცო, ლაგვანთა, მაჟიეთი, ხიდეშლები) ზ. დ. 1320 მ, ონიდან 10 კმ. უწერის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), საფერშლო-სამეანო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. წყაროებში პირველად მოხსენიებულია XVII ს-ში.

**საკაოს მთა,** მთა შოდა-კედელის ქედზე. სიმაღლე 3135 მ. კალთები, განსაკუთრებით ჩრდ. და ჩრდ.-დას., გაშიშვლებული და ძლიერ დასერილია. აგებულია ქვედაცარცული კირქვებით, მერგელებითა და ქვიშაქვებით. მთაზე და მის მიდამოებში არ არის ნიადაგ-მცენარეული საფარი.

*ს. ნემანიშვილი.*

**საკაპა** (Zacapa), ქალაქი აღმ. გვატემალაში, საკაპის დეპარტ. ადმ. ცენტრი. 13 ათ. მცხ. (1973). სარკინიგზო კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (შაქრის ლერწამი, თამბაქო, სიმინდი, ლობიო, მეცხოველეობა) ცენტრი. ქუდების (პალმის ფოთლებისაგან), შაქრის, სიგარის, კარაქის, ყველის წარმოება.

**საკაჟია,** კარსტული მღვიმე სოფ. გოდოგნის (თერჯოლის რ-ნი) მიდამოებში, მდ. წყალწითელის ხეობის მარცხ. კალთაზე, 150 მ სიმაღლეზე. გამომუშავებულია ქვედაცარცულ კირქვებში. არ არის სტალაქტიტური ნაღვენთები, მშრალია. წარმოადგენს მრავალფენიან არქეოლ. ძეგლს. მღვიმის ჯამური სიგრძე 35 მ, სიღრმე 20 მ, სიგანე 6 მ, სიმაღლე 4 მ, აღმოაჩინეს 1914 (რ. შმიდტი, ლ. კოზლოვსკი). ს. ამიერკავკასიაში მიკვლეული პირველი პალეოლითური ძეგლია. მღვიმეს რ. *ვირხოვის* სახელი ეწოდა. 1936 გათხრები განახლდა (ხელმძღ. მ. *ნიორაძე*), აღმოჩენილია მრავალრიცხოვანი არქეოლ. და პალეონტოლ. მასალა, აღადგინეს ძეგლის ძვ. სახელწ. — „ს.“ 1973 გათხრების დროს (ხელმძღ. გ. ნიორაძე) ზედაპალეოლითური ფენის ქვეშ 1,5 მ. სიღრმეზე გამოვლინდა მუსტიერული ფენები. აღმოჩნდა ქვის ლევალუაზური ნუკლეუსები, ანატკეც-ლამელები და მათზე დამზადებული სხვადასხვა ტიპის წვეტანები, სახოკები, დანები და სხვ. ამ ფენებში ნაპოვნია მღვიმის დათვის, მარტორქის, ცხენირმის, კეთილშობილი ირმის, ბიზონის, კავკ. ჯიხვის, ტახისა და სხვ. ცხოველთა ძვლები. აქვე აღმოჩნდა ნეანდერტალელი ადამიანის ზედა ყბის ფრაგმენტი და კბილები. აღნიშნული მასალა შუა და გვიანდ. მუსტიეს ხანით თარიღდება.

ზედაპალეოლითური ხანის მასალიდან აღსანიშნავია კაჟისა და ობსიდიანის ლამელებზე და ანატკეცებზე დამზადებული სხვადასხვა ტიპის საფხეკები, საჭრისები, გრავეტიასა და შატელპერონის ტიპის მსგავსი დანები და სხვ., აგრეთვე ძვლისა და რქის ნაკეთობანი: მრგვალგანივკვეთიანი ძვლის შუბისპირები, სადგისები, ირმის რქისგან დამზადებული მიწის საჩიჩქნი თოხისმაგვარი იარაღი. აქვეა ნაპოვნი კრომანიონელი ადამიანის თავის ქალის ფრაგმენტები. ამავე ფენებში აღმოჩენილია დომბის, კეთილშობილი ირმის, ქურციკის, ჯიხვის, ტახის, ცხენის, მღვიმის დათვის, მურა დათვის, მღვიმის ლომის, ფოცხვერისა და სხვა ცხოველთა ძვლები.ზედაპალეოლითური მასალა ორინიაკულია და განეკუთვნება საქართვ. ზედაპალეოლითური კულტურის შუა (განვითარებულ) საფეხურს.

1914 წ. კოლექცია დაცულია ლენინგრადში მიკლუხო-მაკლაის სახ. ანთროპოლ. და ეთნოგრ. მუზეუმებში, 1936 მასალა — ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში.

*ლიტ.*: ნიორაძე გ., ქვის ხანის ადამიანი საკაჟიას გამოქვაბულში, თბ., 1953; ნიორაძე მ., ახალი აღმოჩენები საკაჟიას მღვიმეში, «საქ. სსრ მეცნ. აკადემიის მოამბე», 1974, ტ. 75, №3; მისივე, Археологические работы в пещере Сакажия, იქვე, 1976, ტ. 84, № 1; Габуния Л. К., Ниорадзе М. Г., Векуа А. К., О мустьерском человеке из Сакажия (Западная Грузия), «Вопросы антропологии», 1978, в. 59.

*ზ. ტინტილოზოვი. დ. თუშაბრამიშვილი.*

**საკარა,** სოფელი ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკაში, ქვემო ეგვიპტეში. ს-ის მახლობლად მდებარეობს ძვ. მემფისის ერთ-ერთი ნეკროპოლი. I—VI დინასტიის ფარაონთა სამარხ კომპლექსთაგან ყველაზე მნიშვნელოვანია ჯოსერის საფეხურისებრი პირამიდა (არქიტ. იმჰოტეპი, ძვ. წ. XXVIII ს.), სიმაღლე დაახლ. 60 მ. შემორჩენილია აგრეთვე სხვა ნაგებობათა ნაშთები.

**საკარანტინე ტბორი,** სატბორე მეურნეობის ერთ-ერთი ტბორი, დაავადებული ან დაავადებაზე ეჭვმიტანილი და სხვა მეურნეობიდან შემოყვანილი თევზების დროებითი იზოლაციისათვის.

**„საკარგავი“,** ძვ. ქართული ტერმინი, რ-იც სხვადასხვა მნიშვნელობით იხმარებოდა. 1. პირობითი, დროებითი მიწათმფლობელობა, რ-იც უპირისპირდებოდა მამულს — მემკვიდრეობით მიწის საკუთრებას და შეესაბამებოდა *ბენეფიციუმს* ადრინდ. შუა საუკ. დას. ევროპაში. წვრილ მსახურეულ აზნაურს, რ-იც მეფის ერთგული სამსახურისათვის სახელმწ. ფონდიდან ღებულობდა მიწის ნაჭერს ს-ის სახით, მოსაკარგავე ეწოდებოდა. ცნობები „ს-ის“ შესახებ XI ს-იდან გვხვდება, თუმცა სავარაუდოა, რომ „ს.“ როგორც ფეოდ. მფლობელობის ერთ-ერთი სახე, საქართველოში VIII–X სს-შიც არსებობდა.„ს.“ განსაკუთრებით გავრცელდა დავით აღმაშენებლის დროს, როცა მეფის ხელისუფლება გაძლიერდა და ცდილობდა ერისთავიც კი მოხელე-მოსაკარგავედ გადაექცია. XII ს. ბოლოდან „ს-მა“ თანდათან დაკარგა მნიშვნელობა და მამულს შეერწყა. XVII—XVIII სს-ში ტერმ. „ს.“ უფრო იშვიათად გვხვდება; მიწათმფლობელობის მნიშვნელობით იგი უკვე აღარ იხმარებოდა. 2. ნაბოძები ქვეყნის გამგებლობა, რაც დიდმოხელეობასთან იყო შეერთებული. ვეფხისტყაოსნის მიხედვით, ინდ. მეფეს ფარსადანს ტარიელისათვის (მამამისის — სარიდანის გარდაცვალების შემდეგ) „ასი ებომა საჭურჭლე, ებრძანა ახდა შავისა, ბოძება მისეულისა სრულისა საკარგავისა“. 3. გასამრჯელო, საბოძვარი, სარგო.

*ლიტ.*: მესხია შ., საისტორიო ძიებანი, ტ. 1, თბ., 1982, გვ. 324; სურგულაძე ი., სახელმწიფოსა და სამართლის საკითხები „ვეფხისტყაოსნის“ მიხედვით, თბ., 1977, გვ. 167—210.

*ი. სურგულაძე.*

**საკარიერო ტრანსპორტი,** სამთო მასის (სასარგებლო წიაღისეული ან ფუჭი ქანი) გადასატანი, გადასაზიდი ტრანსპორტი. დატვირთვის საწყისი პუნქტია კარიერის სანგრევი, განტვირთვისა — ბუნკერები, მამდიდრებელი, საბრიკეტო და სააგლომერაციო ფ-კები ან სასარგებლო წიაღისეულის საწყობები. ს. ტ. კარიერში ქანების დამუშავების ყველა ტექნოლ. პროცესის დამაკავშირებელი რგოლია.

ს. ტ. ორგვარია: წყვეტილი მოქმედებისა (რკინიგზის, საავტ., კაბელამწე და ა. შ) და უწყვეტი მოქმედებისა (კონვეიერული, საბაგირო, მილსადენის, გრავიტაციული და სხვ), ხშირად იყენებენ სხვადასხვა სატრანსპ. საშუალებების კომბინაციას (მაგ., საავტ. და რკინიგზის ტრანსპორტი, საავტ. და საკონვეიერო ტრანსპორტი და ა. შ.). კარიერში სამთო მასის გადასაადგილებლად იყენებენ აგრეთვე *სკრეპერებს, ბულდოზერებს*, დრაგლაინებს და სხვ.

**საკარმიდამო ნაკვეთი,** სსრკ-ში მოქალაქეთა ინდივიდუალური მიწათსარგებლობის ფორმა. ს. ნ. უვადოდ და უფასო სარგებლობისათვის ეძლევათ კოლმეურნეთა



საკარიერო ტრანსპორტი. კარიერის სანგრევი. ავტომანქანების დატვირთვა სამთო მასით.




ხაროებიანი საკარტოფილე: 1—გასასვლელი; 2—სათავსი სათესლე კარტოფილის გასაღივებლად; 3—სათავსი სავენტილაციო დანადგარებისათვის; 4—ხარო (ორმო); 5—ტამბური (განაზომები ნაჩვენებია მ-ით).

ოჯახებს (*საკოლმეურნეო კომლს*), სოფლებში მცხოვრებ მუშებს, მოსამსახურეებს, პენსიონერებსა და ინვალიდებს. ს. ნ-ზე დამხმარე მეურნ. გაძღოლის უფლება დადგენილია კონსტიტუციით (საქ. სსრ კონსტ., მ. 13). ეს უფლება უფრო დაწვრილებით არის რეგლამენტირებული საკოლმ. და მიწის კანონმდებლობებში. საკოლმ. ან სახელმწ. სას.-სამ. საწარმოთა (დაწესებულებათა) მიწებზე ს. ნ. ეძლევათ კოლ-ბის წევრთა საერთო კრების გადაწყვეტილებით ან სახელმწ. სას.-სამ. საწარმოს (დაწესებულების) ადმ. ბრძანებით. ს. ნ-ის მაქს. ფართობი დადგენილია კოლ-ბის სანიმუშო წესდებით (0,5 ჰა; სარწყავ მიწებზე — 0,2 ჰა). ბოსტნების, საკვები და სხვ. კულტურების გარდა ს. ნ-ის დიდი ნაწილი უჭირავს ბაღებს, ვენახებსა და სხვ. მრავალწლოვან ნარგავებს.

**საკარტოფილე,** შენობა ან ნაგებობა კარტოფილის შესანახად. ს. არის დროებითი და მუდმივი. დ რ ო ე ბ ი თ ი ეწყობა გრუნტში ამოღებულ სათავსებში, რ-საც კარტოფილის ჩატვირთვის შემდეგ ზემოდან ეყრება ნამჯა და მიწა. მ უ დ მ ი ვ ი ს., როგორც წესი, ერთსართულიანი შენობაა და დგას ჩაღრმავებულ ან ნახევრად ჩაღრმავებულ გრუნტში ან მიწის ზედაპირზე. იმისათვის, რომ ნაგებობაში იყოს შედარებით მუდმივი ტემპ-რა და ტენი, ის აღჭურვილია აქტ. სავენტილაციო დანადგარებით. ს-ს კედლები აგურის, ქვის ან თბოიზოლაციის ფენით დაფარული ბეტონის ბლოკებისა აქვს; იატაკი — გრუნტის, ასფალტბეტონის, ბეტონის ან ფიცარფენილისა; მზიდი კონსტრუქციები (სვეტები, კოჭები, ფერმები, გადახურვის ფილები)— ანაკრები რკინაბეტონისა. გადახურვა უმეტესად შეთავსებულია (უსხვენოა), სახურავი—მრავალფენიანი. კარტოფილის ჩასატვირთად და გამოსაზიდად სატრანსპ. საშუალებათა მოძრაობისათვის ყველაზე მოხერხებულია შუაგასასვლელიანი ს-ის მოწყობა. შუა გასასვლელის თავსა და ბოლოში დგას ტემპ-რის დასაცავი ტამბურები, აგრეთვე კარტოფილის ჩასატვირთი სათავსები. საფურაჟე კარტოფილს იატაკზე დაყრილს ინახავენ, ხოლო სათესლეს — ყუთებში და სტელაჟებზე. ს-ის ტევადობა 250—3000 ტ აღწევს. *ზ. ჯანელიძე.*

სსრ კავშირის სახბანკის საკასო გეგმის სქემა:

| შემოსავალი | გასავალი (ხარჯი) |
|---|---|
| შემოსავალი სავაჭრო ამონაგებიდან | ხელფასზე გაცემა |
| რკინიგზის, წყლისა და საჰაერო ტრანსპორტიდან | სას.-სამ. პროდუქტების დამზადებასა და შესყიდვებზე |
| გადასახადებიდან და მოსაკრებლებიდან | კოლმეურნეობის ანგარიშებიდან |
| ბინის გადასახადისა და კომუნალური გადასახადებიდან | არასას.-სამ. დამზადებასა და სხვ. დანაზოგებზე |
| ადგილობრივი ტრანსპორტიდან | სესხებისა და ინდივიდუალურ ბინათმშენებლობაზე, სამ. მოწყობილობასა და ლომბარდების ოპერაციებზე |
| კოლმეურნეობის ანგარიშებზე | |
| კავშირგაბმულობის სამინისტროს საფოსტო განყოფილებებიდან | პენსიების, დახმარებებისა და სადაზღვევო ანაზღაურებაზე |
| შემნახველი სალაროებიდან | |
| . . . . . . . | . . . . . . . |
| სხვა შემოსულობანი | სხვ. გასავალი |

**საკასაციო პროტესტი,** იხ. *პროტესტი.*

**საკასაციო საჩივარი,** იხ. სტ. *საჩივარი.*

**საკასო გეგმა** ს ს რ  კ ა ვ შ ი რ ი ს  ს ა ხ ე ლ მ წ ი ფ ო  ბ ა ნ კ ი ს ა, ქვეყნის ნაღდი ფულის ბრუნვის დაგეგმვისა და რეგულირების ძირითადი ფორმა. ს. გ. განსაზღვრავს ფულის მოძრაობის ძირითად არხებს, ბანკის სალაროდან მისი გასვლის სიდიდეს, მიზნობრივ მიმართულებებსა და სალაროში მისი შემოსავლის მთავარ წყაროებს, ითვალისწინებს აგრეთვე საგეგმო პერიოდში იმ ფულის რაოდენობის ზრდას ან შემცირებას, რ-იც მიმოქცევაშია.

ს. გ. მუშავდება ყოველწლიურად და კვარტალურად სათანადო ნომენკლატურით (იხ. ცხრილი). ს. გ-ის შედგენასა და შესრულებაში მონაწილეობს სახბანკის ყველა რგოლი, აგრეთვე ყველა ის საწარმო, დაწესებულება და ორგანიზაცია, რ-ებსაც ბანკში აქვთ ანგარიშსწორების ანგარიში ან მიმდინარე ანგარიში. ს. გ-ს ამტკიცებს სსრ კავშირის მინისტრთა საბჭო. *ნ. ბაგრატიონი.*

**საკასო დაგეგმვა,** ს ს რ  კ ა ვ შ ი რ შ ი  იმ ნაღდი ფულადი ბრუნვის დაგეგმვა და რეგულირება, რ-იც გაივლის საემისიო ბანკის სალაროს. ს. დ. შესაძლებელია მხოლოდ სოციალ. ეკონ. პირობებში, რ-ის გეგმიანი მეურნეობა იძლევა ნაღდი და უნაღდო ფულადი ბრუნვის გამიჯვნისა და სანგარიშსწორებო და საკასო ოპერაციების ერთიან საემისიო ბანკში კონცენტრაციის შესაძლებლობას.

სსრკ-ში ს. დ-ს ახორციელებს სახელმწიფო ბანკი საკრედიტო დაგეგმვასთან მჭიდრო კავშირში, სახ. მეურნ. გეგმის, სახელმწ. ბიუჯეტის, მოსახლ. შემოსავალ-გასავლის ბალანსისა და სხვა საფინანსო გეგმების მაჩვენებლების საფუძველზე. სახელმწ. ბანკის პირველი საკასო გეგმა შედგენილ იქნა 1930. ამჟამად ნაღდი ფულადი ბრუნვა იგეგმება როგორც მთელი ქვეყნის, ასევე ცალკეული ადმ.-ტერ. ერთეულების მიხედვით. ფულადი ბრუნვა იგეგმება არა მხოლოდ ფულის ნაკადების მიმართულების და მოცულობის მიხედვით, არამედ მათი ეკონ. შინაარსის მიხედვითაც. ს. დ. ხორციელდება ყველა სოციალ. ქვეყანაში.

**საკასო ოპერაციები,** საწარმოების, დაწესებულებებისა და ორგანიზაციების *სალაროების* მიერ ნაღდი ფულის გაცემასა და მიღებასთან დაკავშირებული ოპერაციები. ს. ო. აღირიცხება სალაროს დავთარში.

**საკატაპულტე სავარძელი,** კოსმონავტის სავარძელი, რ-საც კოსმონავტის კაბინიდან კატაპულტირებისა და პარაშუტით დაშვებისათვის აქვს მოწყობილობები — საკატაპულტე პიროტექ. მოწყობილობები, საპარაშუტო სისტემები, სკაფანდრის სავენტილაციო მოწყობილობა, მიმღებ-გადამცემი რადიოაპარატურა. ს. ს. მომარაგებულია პროდუქტებით, ჟანგბადით, აუცილებელი ნივთებით და სხვ. საკატაპულტე მოწყობილობებით აღჭურვილია თანამედროვე თვითმფრინავების კაბინები.

**საკატეკასი** (Zacatecas), ქალაქი ჩრდ. მექსიკაში, საკატეკასის შტატის ადმ. ცენტრი. 68 ათ. მცხ. (1976). რკინიგზის სადგური. ძვ. სამთო-სამრეწვ. რ-ნის (ტყვია, თუთია, ვერცხლი) ცენტრი. ფერადი მეტალურგია, საფეიქრო მრეწვ. (უმთავრესად ადგილ. უხეშბოჭკოვანი მცენარეების გადამუშავება). შალის ქსოვილების შინამრეწველური დამზადება. ს. დაარსდა 1548.

**საკაურა,** მდინარე ლეჩხუმის ქედის სამხრ. კალთაზე, რიონის მარჯვ. შენაკადი. სათავე აქვს ზ. დ. 2940 *მ*-ზე. სიგრძე 30 *კმ*, აუზის ფართ. 169 *კმ*². საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა გაზაფხულსა და ზაფხულშია, წყალმცირობა — ზამთარში. საშ. წლ. ხარჯი 7,65 *მ*³/*წმ*. *ი. აფხაზავა.*

**საკდესი,** იხ. *საბჭოთა კავშირის დეპეშათა სააგენტო.*

**საკედლე მასალა,** შენობის კედლის ამოსაყვანი საშენი მასალა და ნაკეთობანი. კედლის მზიდი და შემომზღუდი ფუნქციები მოითხოვს, რომ ს. მ-ს ჰქონდეს საკმაო სიმტკიცე (ჩვეულებრივ 5—20 *მეგპა*), მცირე სიმკვრივე, დაბალი თბო- და ბგერათგამტარობის, საკმაო ყინვამედეგობის (არანაკლებ 15 ციკლისა), წყალმედეგობისა და ცეცხლმედეგობის უნარი. ს. მ. მნიშვნელოვნად განსაზღვრავს მისგან კედლის ამოყვანის პროცესის შრომატევადობას.

ყველაზე მეტადაა გავრცელებული ქ ვ ი ს  ს. მ., რ-იც იყოფა 2 ჯგუფად: წვრილცალეულად (მაქს. ზომა 50×30×20 *სმ*) და მსხვილზომიანად. წ ვ რ ი ლ ც ა ლ ე უ ლ ი  ს. მ-ა თიხის და სილიკატური აგური, კერამ. მრავალსიღრუიანი ქვები, ბეტონის წვრილი ბლოკები, მსუბუქი ქანების (ტუფი, კირქვა, ნიჟარქვა და სხვ.) დახერხილი ქვები. ამ სახის ს. მ-ით კედელი ხელით ამოჰყავთ. მ ს ხ ვ ი ლ ზ ო მ ი ა ნ ი  ს. მ-ა მძიმე და მსუბუქი ბეტონის მსხვილი ბლოკები და პანელები. შემომზღუდ პანელებს ამზადებენ ერთშრიანს (მსუბუქი ბეტონისაგან) ან მრავალშრიანს (მძიმე ბეტონისაგან) და ფარავენ თბოსაიზოლაციო შრით. პანელების გამოყენებისას კედელს ამონტაჟებენ ამწეთი. პერსპექტიულია ფურცლოვანი მასალისაგან (აზბესტცემენტი, ალუმინი, მინაპლასტიკი და ა. შ.) დამზადებული შემსუბუქებული საკედლე პანელები, რ-ებიც დაფარულია ეფექტური თბოიზოლაციით (ქაფპლასტი, ფიჭპლასტი და ა. შ.). ს. მ-ს პირობით მიაკუთვნებენ აგრეთვე ბ ე ტ ო ნ ი ს  ნ ა რ ე ვ ს, რ-საც იყენებენ მონოლითური ბეტონის კედლების ამოყვანისას.

დას. საქართველოში ს. მ-დ ფართოდ იყენებდნენ ხე-ტყეს (უმეტესად მუხასა და წაბლს), რ-იც დღეს დეფიციტურია, აღმ. საქართველოში კი უფრო ხშირად — ადგილ. მასალას — რიყის ქვას. იმის გამო, რომ რიყის ქვა სუსტად ეჭიდება დუღაბს, მისგან აშენებული კედელი არაა სეისმომედეგი, ამიტომ მისი გამოყენება მიზანშეწონილი არაა. *ზ. წილოსანი.*

**საკეისრო კვეთა** (ლათ. sectio caesarea, sectio — კვეთა, caedo — ვჭრი), ქალის ხელოვნურად მოსამშობიარებელი ოპერაცია, რ-ის დროსაც ნაყოფი მომყოლთან ერთად ამოჰყავთ მუცლის ღრუს წინა კედლისა და საშვილოსნოს სხეულის გაკვეთის შემდეგ. ს. კ-ს მიმართავენ ცოცხალი ნაყოფის ამოსაყვანად, თუ ქალს დამოუკიდებლად არ შეუძლია მისი შობა (ვიწრო ან დეფორმირებული მენჯის, საშოს უხეში ნაწიბურების, პლაცენტის წინამდებარეობისა და სხვ. შემთხვევებში), ძლიერი და მწვავე სისხლდენის დროს — დედის გადასარჩენად, მაშინაც კი, როდესაც ნაყოფი მკვდარი ან სიცოცხლის უუნაროა. წინათ ტერმინს უკავშირებდნენ ლეგენდას, თითქოს რომაელი დიქტატორი გაიუს იულიუს კეისარი ამ ოპერაციის მეშვეობით დაიბადა.

**საკენი,** მდინარე აფხ. კავკასიონის მთავარი ქედის სამხრ. კალთაზე, მდ. კოდორის ერთ-ერთი მდგენელი. სათავე აქვს ზ. დ. 2620 *მ*-ზე, სიგრძე 35 *კმ*, აუზის ფართ. 233 *კმ*². საზრდოობს თოვლის, მყინვარის, მიწისქვეშა და წვიმის წყლით. წყალდიდობა გაზაფხულსა და ზაფხულშია, წყალმცირობა—ზამთარში. საშ. წლ. ხარჯი 20,6 *მ*³/*წმ*. *ი. აფხაზავა.*

**საკენი,** სოფელი აფხ. ასსრ გულრიფშის რ-ნში (აჟარის სოფსაბჭო), მდ. კოდორის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 920 *მ*, გულრიფშიდან 95 *კმ*. აჟარის საბჭ. მეურნ. „ახალი აჟარა", დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. მარცხენა გენწვიშში (8 *კმ*). მედპუნქტი.

**საკერავი მანქანა,** მანქანა, რ-ის დანიშნულებაა სამკერვალო ნაწარმის დეტალების შეერთება ან გაწყობა; იყენებენ მსუბუქი მრეწველობის სხვადასხვა დარგში (ტრიკოტაჟის, ფეხსაცმლის მრეწველობა და ა. შ.), აგრეთვე საყოფაცხოვრებო მიზნებისათვის. გამოიგონეს XVIII ს. II ნახევარში. პირველი ს. მ-ებით ისეთსავე გვირისტულას ღებულობდნენ, როგორსაც ხელით. 1814 ჯ. მადერსპერგერმა გამოიგონა ნემსი, რ-საც ყუნწი წვერთან ჰქონდა. 1845 აშშ-ში ე. ჰოუმ მიიღო პატენტი მაქოური გვირისტულას წარმომქნელ მანქანაზე, რ-შიც ნემსი ჰორიზონტალურად მოძრაობდა, ხოლო ქსოვილი ვერტ. მდგომარეობაში თავსდებოდა და მხოლოდ სწორ ხაზზე შეეძლო გადაადგილება. გიბზის, ი. ზინგერის (1851), ა. უილსონის (1850) მანქანებში ნემსი უკვე ვერტ. მდგომარეობაში იყო, ქსოვილი კი ჰორიზ. სიბრტყეში გადაადგილდებოდა. შემდგომში ს. მ-ების კონსტრუქცია რთულდებოდა და უფრო სრულყოფილი ხდებოდა.

დანიშნულების მიხედვით ს. მ. არის საგვირისტებელი (ერთ- და მრავალნემსიანი), ამოსახვევი, სალილე, უნივერს. (სხვადასხვა ოპერაციების შესასრულებელი) და სპეც. (განსაზღვრული ოპერაციის შესასრულებელი). გვირისტში ძაფების გადახლართვის მიხედვით განასხვავებენ მაქოურ და ჯაჭვურ საგვირისტებელ მანქანებს. ყველაზე უფრო გავრცელებულია უნივერს. ერთნემსიანი მაქოური საგვირისტებელი მანქანა, რ-ის ძირითადი ელემენტებია ნემსის, ძაფის მიმზიდველის, მაქოსა და ქსოვილის მამოძრავებლის მექანიზმები. ყველა მექანიზმს ამოძრავებს მთავარი ლილვი, რ-საც აბრუნებს ელექტრული ან მექან. ამძრავი. მრავალი მანქანა აღჭურვილია ქსოვილის შემოსაჭრელი, ნაწიბურზე კბილების ამოსაჭრელი და სხვა მექანიზმებით, დამატებითი საცვლელი სამარჯვების გამოყენებისას შესაძლებელია ღილ-კილოების გაკეთება, ღილების დაკერება და სხვ. არსებობს საგვირისტებელ-ამოსახვევი მანქანები, რ-თა დანიშნულებაა ერთდროულად რამდენიმე პროცესის შესრულება (ქსოვილის დაგვირისტება, მისი ჩამონაჭრებისა და ნაწიბურების ამოხვევა). არის აგრეთვე საქარგავი, ქსოვილების შესადუღებელი ან შესაწებებელი და სხვა მანქანები.

*ლიტ.:* Червяков Ф. И., Сумароков Н. В., Швейные машины, 3 изд., М., 1968.

**საკერპე,** სოფელი დუშეთის რ-ნში (გუდამაყრის სოფსაბჭო), მდ. ბაკურხევის (გუდამაყრის არაგვის მარცხ. შენაკადი) ნაპირებზე. ზ. დ. 2040 *მ*, დუშეთიდან 72 *კმ*. ვ. ი. ლენინის სახ. გუდამაყრის კოლ-ბა (მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. კიტოხში (5 *კმ*).

**საკეტი** (Sacchetti) ფრანკო (დაახლ. 1330, რაგუზა,—1. IX. 1400, ფლორენცია), იტალიელი მწერალი. იყო ჯ. ბოკაჩოს მიმდევარი. წერდა ლექსებს და რელიგ. ქადაგებებს. ცნობილია მისი „სამასი ნოველა“, რ-თაგან შემორჩა 223. მისი ნოველები დაფუძნებულია ხალხ. თქმულებებზე, ანეკდოტებზე.

**საკეცე,** ისტორიული სოფელი ქვემო ქართლში, მდ. ქციის ხეობაში მარცხ. მხარეს, ყურის ხევის ალმ-ით (ახლანდ. თეთრი წყაროს რ-ნი). პირველად მოხსენიებულია XVIII ს. I ნახ. ისტ. წყაროებში.

*ლიტ.:* ლორთქიფანიძე ი., ქვემო ქართლი XVIII საუკუნის პირველ მეოთხედში, ნაწ. 1—2, თბ., 1935.

**საკეცია,** სოფელი ამბროლაურის რ-ნში (ზნაკვის სოფსაბჭო), მდ-ების რიონისა და ზნაკურის შესაყართან. ზ. დ. 600 *მ*, ამბროლაურიდან 7 *კმ*. ზნაკვის კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა, მესაქონლეობა), ხე-ტყის სახერხი ქ-ნა, ქვის სამტვრევი საამქრო, დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. სადმელში (2 *კმ*). ბ-კა, საფერშლო პუნქტი. წყაროებში პირველად XVII ს-ში გვხვდება. ვახუშტი ბაგრატიონი (XVIII ს.) „საკეცის“ სახელით მოიხსენიებს.

**საკეცი მანქანა** პოლიგრაფიაში, მანქანა, რ-იც დაბეჭდილ ფურცლებს რვეულებად კეცავს. ნალუნის მიღების ხერხის მიხედვით განასხვავებენ დანებიან, კასეტებიან და კომბინირებული ტიპის ს. მ-ებს. დანებიან ს. მ-ში (ნახ.) ნალუნი წარმოიქმნება დასაკეცი ფურცლის ჭერიტში დანით წაბიძგების შედეგად, კასეტებიან ს. მ-ში კი მიწოდებული ფურცელი მიიწევს მიბჯენამდე, იღუნება და კასეტში შესასვლელის წინ ქმნის მარყუჟს. კომბინირებულ ს. მ-ს აქვს ორივე ტიპის მოწყობილობა, ბოლო ნალუნი იქმნება დანური პრინციპით. დანებიან ს. მ-ს უკავია დიდი ფართობი, კონსტრუქციულად უფრო რთულია და ნაკლებად მწარმოებლური, ვიდრე კასეტებიანი ს. მ., სამაგიეროდ მისი მეშვეობით შეიძლება ძალიან ზუსტად დაიკეცოს ნებისმიერი სიმკვრივის ქაღალდის დიდფორმატიანი ფურცლები. არსებობს მრავალრვეულიანი ს. მ., რ-იც დაკეცვის პროცესში ჭრის ფურცლებს 2,4 და 8 ნაწილად; ყოველი ნაწილი გამოდის მანქანიდან ცალკეული რვეულის სახით. ს. მ-ების მუშაობის სიჩქარეა: დანებიანისა — 80 — 100 ციკლი/*წთ*, კასეტებიანისა — 120—140 *მ/წთ*, კომბინირებულისა — 160—180 ციკლი/*წთ*.

*ლიტ.:* Ананьина Е. В., Копарь Ю. Н., Мордовин Б. М., Машины брошюровочно-переплетного производства, ч. 1, М., 1974.

**საკეჭნაო,** გაცეკვებული სპორტის ერთ-ერთი სახე. აგებულია ცეკვა „მთიულურის“ მოძრაობებზე. წარმოსახავს მეტოქეთა ორთაბრძოლას, რ-საც წყვეტს მათ შორის ჩაგდებული ქალის მანდილი. მუს. ზომა 2/4, გვხვდება დ. თორაძის „გორდაში“.

**საკვალსათბურე კულტურები,** ბოსტნეული მცენარეები, რ-ებიც მოჰყავთ კვალსათბურში ადრეული ბოსტნეული პროდუქციის მისაღებად. ს. კ-ის გამოყენებას დიდი მნიშვნელობა აქვს მთელი წლის განმავლობაში მოსახლეობის ბოსტნეულით მომარაგების საქმეში. არსებობს ს. კ-ის მოყვანის რამდენიმე მეთოდი: კვალსათბურის გრუნტში თესლის დათესვა (თვის ბოლოკი, ცერეცო, წიწმატი), ჩითილის დარგვა (კიტრი, პამიდორი, ბადრიჯანი და სხვ.), ზრდის დასრულება (ყვავილოვანი კომბოსტო, სალათა რომენი), გამოყვანა (მწვანე ხახვი, ოხრახუში, ნიახური). კვალსათბურებში მთელი სეზონის განმავლობაში (დაწყებული თებ-იდან) რამდენიმე მოსავალს იღებენ (1 სტანდ. ჩარჩოდან 10—50 *კგ*-მდე). *გ. კეჟაძე.*

**საკვებდასამზადებელი აგრეგატი,** სასოფლო-სამეურნეო ცხოველებისათვის სრულფასოვანი საკვების დასამზადებელი მანქანა. სსრკ-ში გავრცელებულია კომბინირებული საკვების, კომბინირებული სილოსისა და ღორების საკვების დასამზადებელი აგრეგატები.

კომბინირებული საკვების დასამზადებელ აგრეგატს იყენებენ მარცვლოვანი საკვების, კოპტონის, თივის, მინერ. და ცილ-ვიტამინიანი დანამატების დასაფქვავად და დასაღერღად და მიღებული პროდუქტებისაგან საკვები ნარევის დასამზადებლად. ს. ა-ში ამკ-2 ტექნოლ. პროცესი შემდეგნაირად მიმდინარეობს: ფხვიერ საკვებს აწვდიან სამსხვრეველას, შემდეგ კი ბუნკერის ნაკვეთურებს. შემზადებული კომპონენტები გადაეცემა დოზატორებს, შემდეგ კი — შემზავებელ მოწყობილობებს. აქვე უმატებენ სხვადასხვა დანამატს. მზა საკვებს სატრანსპ. საშუალებებში ტვირთავენ. ტექნოლ. პროცესი მთლიანად ავტომატიზებულია.

კომბინირებული სილოსის დასამზადებელი აგრეგატი აპკ-10 რეცხავს და აქუცმაცებს ძირხვენგორგლეულსა და მიწოდებულ მწვანე მასას, ხოლო შემდეგ ერთმანეთს შეურევს მიღებულ დაქუცმაცებულ მასას; მზა ნარევს გადასცემს სასილოსე ნაგებობებს.

ღორების საკვებს ამზადებენ აგრეგატში კნ-შ. კარტოფილი ტრანსპორტიორით გადაეცემა აგრეგატის კარტოფილსარეცხს. შემდეგ სუთუთქ როფს, იქიდან კი სარევს, რ-საც დოზატორებით აწვდიან სხვა საკვებს. სარევში შეზავების შემდეგ მზა საკვები გადადის საკვებსარიგებელში.

*ლიტ.:* Макаров А. П., Механизация приготовления и раздачи кормов на фермах, М., 1966.

**საკვები** სასოფლო-სამეურნეო ცხოველისა, მცენარეული და ცხოველური წარმოშობის პროდუქტი, აგრეთვე მინ. ნივთიერებები, რ-თაც ცხოველს საკვებად იყენებენ. ს. ცხოველს უზრუნველყოფს სასიცოცხლო პროცესებისათვის აუცილებელი საარსებო, მისი ზრდისა და პროდუქციის წარმოქმნისათვის საჭირო საყუათო ნივთიერებებით. იგი უნდა შეიცავდეს ადვილად მოსანელებელ საყუათო ნივთიერებებს, ცხოველი კარგად უნდა ჭამდეს და ორგანიზმს არ უნდა ვნებდეს. წარმოშობის და ძირითადი თვისებების მიხედვით ს. იყოფა ჯგუფებად.

მცენარეული წარმოშობის ს. ყველაზე დიდი ჯგუფია და გვხვდება მოცულობითი და კონცენტრირებული ს-ის სახით. ასეთი ს. ერთიმეორისაგან განსხვავდება ქიმ. შედგენილობისა და ყუათიანობის მაჩვენებლებით მოცულობითი ს-ის ჯგუფს განეკუთვნება უხეში (თივა, ჩალა, ბზე, ნაზორი და სხვ.) და წვნიანი (მწვანე ს., სილოსი, ძირნაყოფები, ჭარხლის ჟენჟო და სხვ.). პირველი სახისა დიდი რაოდენობით შეიცავს უჯრედისს, მეორე — წყალს. კონცენტრირებულ ს-ს აქვს მაღალი ყუათიანობა, მოიცავს ნახშირწყლებით და პროტეინით მდიდარ საკვებ ნივთიერებებს. პირველს განეკუთვნება სიმინდი, ხორბალი, ქერი, შვრია და სხვა მარცვლოვანი კულტურების თესლი ან მათი გადამუშავების ნარჩენები— ქატო, წისქვილის მტვერი; მეორეს — ბარდის, სოიას, ცერცველას და სხვა პარკოსანი კულტურების თესლი, ზეთსახდელი წარმოების ნარჩენები (ყველა სახის კოპტონი და შროტი).

ცხოველური წარმოშობის ს. მდიდარია პროტეინით. აქვს მაღალი მონელებაშეთვისების კოეფიციენტი. მას განეკუთვ-



საკატაპულტე სავარძელი (ქვესადგარზე).




საკეცი მანქანა პოლიგრაფიაში. საკეცი მანქანის მუშაობის სქემა: ა—დანებიანისა; ბ—კასეტებიანისა; 1—საბჯენი; 2—დანა; 3—ქაღალდის ფურცელი; 4—საკეცი ლილვაკი; 5—კასეტი.



ბეწეულის საკერავი მანქანა.




საკერავი მანქანა. საკერავი მანქანის სქემა; 1—ნემსი; 2—მთავარი ლილვი; 3—სახელო; 4— მქნევარა; 5—ბაქანი, 6—ზედა ძაფის დაჭიმულობის რეგულატორი; 7—მაქო; 8—ლარტყა.

ნება ცხოველთა გადამუშავების ნარჩენები (ხორცის ფქვილი, ხორც-ძვლის ფქვილი, თევზის ფქვილი და სხვ.), რძე და რძის გადამუშავების ნარჩენები (მოხდილი რძე, დო, მაწონი, შრატი და სხვ.).

მ ი ნ ე რ ა ლ უ რ ს-ს იყენებენ ულუფაში მინერ. ნივთიერებათა დანაკლისის შესავსებად. ეს არის მინერ. და ორგ. მჟავების ნეიტრალური ან მჟავე მარილი (სუფრის მარილი, ცარცი, ხის ნაცარი, კალციუმის ფოსფატი, ძვლის ფქვილი და სხვ.).

კ ო მ ბ ი ნ ი რ ე ბ უ ლ ი ს. მცენარეული კონცენტრატის, ცხოველური წარმოშობის მშრალი ს-ის, მინერ. ს-ისა და სხვათა სპეციალურად შემზადებული ნარევია. განსხვავდება შედგენილობის, ყუათიანობისა და ზოგიერთი სხვა მაჩვენებლით, იმის მიხედვით, თუ რომელი სახეობის, ასაკისა და დანიშნულების ცხოველისათვის არის განკუთვნილი.

ს ა ჭ მ ლ ი ს ნ ა რ ჩ ე ნ ი საზ. და საოჯახო კვების ნარჩენია, რ-ის ყუათიანობა დამოკიდებულია ნარჩენის სახესა და შეგროვების წესზე. ძირითადად იყენებენ ღორის გასასუქებლად. *ი. ხუციშვილი.*

**საკვები არეები**, ნივთიერებები, რ-ებიც გამოიყენება მიკრობიოლოგიაში მიკროორგანიზმთა ზრდისათვის. განარჩევენ თ ხ ე ვ ა დ და მ ყ ა რ ს. ა-ს. თხევადი ს. ა-ს გამყარებისათვის უმატებენ 1,5—2% *აგარ-აგარს* ან 10—15% *ჟელატინს*. ქიმ. შედგენილობის მიხედვით განასხვავებენ ბუნებრივ და სინთეზურ ს. ა-ს. ბუნებრივ ს. ა-ს განეკუთვნება ცხოველური და მცენარეული წარმოშობის პროდუქტები — ხორცის ნახარშით დამზადებული ხორც-პეპტონიანი ბულიონი, აგარი, ჟელატინი, ცხოველური ქსოვილების ექსტრაქტები, ხილისა და ბოსტნეულის წვენები, ნიადაგის ან ნაკელის გამონაწური და სხვ. ეს არეები შეიცავს მრავალი მიკროორგანიზმის განვითარებისათვის საჭირო ყველა კომპონენტს და იხმარება *ბაქტერიების* ბიომასის ზრდისათვის. სინთეზური ს. ა. შედგება გარკვეული, ქიმიურად სუფთა ნაერთებისაგან, რ-ებიც აღებულია ზუსტად განსაზღვრული კონცენტრაციით. მათი მეშვეობით შეისწავლიან სხვადასხვა მიკროორგანიზმის ნივთიერებათა ცვლის თავისებურებებს. არსებობს აგრეთვე ნ ა ხ ე ვ რ ა დ ს ი ნ თ ე ზ უ რ ი ს. ა., რ-ებიც ცნობილი ქიმ. შედგენილობის მქონე ნაერთთან ერთად შეიცავენ რ-მე ბუნებრივ პროდუქტსაც. ბაქტერიების სუფთა კულტურების გამოსაყოფად ფართოდ იყენებენ *ელექტიურ არეებს*, რ-ებიც შედგენილია იმგვარად, რომ თითოეული მათგანი ხელს უწყობს მხოლოდ გარკვეული სახის მიკროორგანიზმის განვითარებას. ს. ა-ს დიდი მნიშვნელობა აქვს აგრეთვე მცენარეული და ცხოველური ქსოვილების კულტივირებისათვის (იხ. *ქსოვილის კულტურები*). *თ. ჭანიშვილი.*

**საკვები ბაზა**, ცხოველთა საკვების მარაგი, რ-იც აქვს მეურნეობას, რ-ნს, მხარეს, რესპუბლიკასა თუ ქვეყანას. ს. ბ-ს ქმნის ბუნებრივი და ხელოვნური სათიბები და საძოვრები, ასევე ნათესი საკვები კულტურები. მათ იყენებენ თივად, სილოსად, სენაჟად, თივის ფქვილად, მწვანე და წვნიან საკვებად, საძოვრად, საფურაჟე მარცვლეულის მისაღებად და სხვ. სამრეწვ. გზით ღებულობენ კომბინირებულ საკვებს, მინერ. მარილებს, სას.-სამ. პროდუქტების გადამუშავების ანარჩენებს და სხვ., რ-ებიც მეცხოველეობაში საკვებად (თივა, ჩალა, ნამჯა, ნახორი, ძირხვენების ფოჩი და სხვ.) გამოიყენება. მტკიცე ს. ბ-ის გადიდების მიზნით დიდი მუშაობა ტარდება საკვები კულტურების გასაუმჯობესებლად და ფართობის ერთეულზე მოსავლიანობის გასადიდებლად. 80-იანი წწ. დასაწყისში საკვები კულტურების ფართობი საქართველოში 260—70 ათ. ჰა შეადგენდა. *გ. ცაგურიშვილი.*

**საკვები ბალახები**, ბალახოვანი მცენარეები, რ-ებსაც მეცხოველეობაში იყენებენ თივად, სილოსად, სენაჟად, მწვანე საკვებად, ბალახის ფქვილად. ს. ბ. ქმნიან ბუნებრივ სათიბ-საძოვრებს; მათ იყენებენ მინდვრისა და საკვებ თესლბრუნვაში, თესლბრუნვის გარეშეც. სსრკ-ში 80-ზე მეტი სახეობის ს. ბ. მოჰყავთ, ხოლო ბუნებრივ სათიბ-საძოვრებზე 5 ათ-მდე სახეობა იზრდება. განარჩევენ ს. ბ-ის 4 სამეურნეო-ბოტან. ჯგუფს: მ ა რ ც ვ ლ ო ვ ნ ე ბ ს (კოინდარი, სათითურა, მდელოს წივანა, სუდანურა, სორგო და სხვ.), პ ა რ კ ო ს ნ ე ბ ი ს (კურდღლისფრჩხილა, სამყურა, ესპარცეტი, ყვითელი იონჯა, ბარდა, ცერცველა, ცულისპირა და სხვ.), ი ს ლ ი ს ე ბ რ ს, ნ ა ი რ ბ ა ლ ა ხ ე უ ლ ს. ს. ბ-ის სამეურნეო მნიშვნელობა განისაზღვრება მათი საკვები ღირებულებით, გავრცელებით, მოსავლიანობით. *გ. ცაგურიშვილი.*

**საკვები ბრიკეტები**, განსაზღვრული ზომისა და სწორი ფორმის ფილებად დაწნეხილი საკვები. ამზადებენ უხეში (თივა, ნამჯა და სხვ.), მწვანე ან კონცენტრირებული საკვებისა და უხეში საკვების ნარევისაგან. მასის შემაკავშირებლად უმეტესად იყენებენ ბადაგს, რ-იც აუმჯობესებს წებოვანებასა და საგემოვნო თვისებებს. ს. ბ-ის ყუათიანობა დამოკიდებულია შემადგენელ კომპონენტთა პროცენტულ შეფარდებაზე. კონცენტრატების გამოყენებით დამზადებული 1 კგ ს. ბ. შეიცავს 0,7—0,85 საკვებ ერთეულს და 85—120 გ მონელებად პროტეინს. ს. ბ. უკეთ ინახება, ნაკლებ ადგილს იკავებს, ტრანსპორტაბელური და ადვილი მოსახმარია. ბრიკეტებს ცხოველებს აჭმევენ მშრალად (წინასწარ დამტვრევის შემდეგ) ან ალბობენ. *ა. ჩიხაშვილი.*

**საკვები ერთეული**, საკვების საერთო ყუათიანობის საზომი და შესადარებელი ერთეული. ს. ე. წარმოადგენს ამა თუ იმ საკვების მონელებად საყუათო ნივთიერებათა ჯამს და უზრუნველყოფს ცხოველის ორგანიზმში 148 გ ცხიმის დაგროვებას. საბჭ. ს. ე-ად მიღებულია 1 კგ მშრალი შვრიის ყუათიანობა. *ი. ხუციშვილი.*

**საკვები კულტურები**, ერთ-, ორ- და მრავალწლოვანი მცენარეები, რ-ებიც მოჰყავთ სას.-სამ. ცხოველთა გამოსაკვებად. ს. კ-ს განეკუთვნება *საკვები ბალახები*, ძირხვენები და გორგლეული, საკვები ბაღჩეული კულტურები, სასილოსე და მარცვალალაფი (საფურაჟე) კულტურები. ს. კ-ის ნაკვეთები განლაგებულია მინდვრის და საკვებ მცენარეთა *თესლბრუნვებში*, აგრეთვე თესლბრუნვის გარეშე ნაკვეთებზე. სსრკ-ში მტკიცე *საკვები ბაზის* შესაქმნელად განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა აქვს ს. კ-ს, რ-თა ფართობი კოლ-ბებსა და საბჭ. მეურნეობებში ყოველწლიურად იზრდება.

**საკვები პროდუქტების შრობა**, საკვები პროდუქტების *დაკონსერვება* ტენის მოცილებით.

**საკვები სავარგული**, მიწის ნაკვეთი, რ-იც დაფარულია პირუტყვის საკვები მცენარეულობით. ს. ს-ს განეკუთვნება: ბუნებრივი სათიბები და საძოვრები, ბალახთესვით შექმნილი ხელოვნური სათიბები, კულტ. საძოვრები, დროებით საკვებად გამოსაყენებელი ნასვენი მიწები, ტყის საძოვრები და სხვ. ხშირად ბუნებრივი ს. ს-ის დაბალი პროდუქტიულობის გამო საჭიროა გაუმჯობესება (გაკულტურება). არსებობს ბუნებრივი ს. ს-ის გაუმჯობესებისა და მოსავლიანობის გაზრდის 2 წესი; ზედაპირული და ძირეული. ზ ე დ ა პ ი რ უ ლ ი გულისხმობს კორდის შენარჩუნებას და მასში ბალახის შეთესვას, სარეველების მოსპობას, სასუქის შეტანას; ძ ი რ ე უ ლ ი — ფართობის გადახვნას და კორდის განახლებას რთული ბალახნარევის დათესვით. ს. ს-ის ძირეულ გაუმჯობესებასთან ერთად ტარდება აგრეთვე მელიორ. და კულტ. ტექ. ღონისძიებანი, გაწყლიანება, ქვებისგან გაწმენდა. და სხვ. *გ. ცაგურიშვილი.*

**საკვების ანალიზი**, საკვებში შემავალი ბიოლოგიურად აქტიური და საყუათო ნივთიერების შემცველობის განსაზღვრა. ს. ა. მოიცავს ნიმუშის აღება-დამუშავებას, ტენიანობას, აზოტოვანი ნივთიერებების, ნედლი ცხიმის, ნახშირწყლების, მინერ. ნივთიერებების, ვიტამინების, ალკალოიდების გლუკოზიდების და სხვ. რაოდენობრივ ნსაზღვრას, კალორიულობისა და მჟავია ბის დადგენას, აგრეთვე ქიმ. მონაცემების და ორგანოლეპტიკური მაჩვენებლების ხედვით ხარისხის განსაზღვრას. ს. ა. საჭ როა საკვების რაციონალურად გამოყენე ათვის, ცხოველთა კვების მეცნ. საფუძველე ის დამუშავებისა და ნორმირებული ბის სწორი ორგანიზაციისათვის. *ქ. ცინცაძე.*

**საკვები სა უარი**, მიკრობული წარმოშობის სხვა ხვა საფუარი, რ-თაც სპეციალურად იან სას.-სამ. ცხოველთა საკვებად. ს. ს დასამზადებლად საფუარ მიკრობებს დიან მერქნის მონარჩენებზე, სიმინ ნაქუჩზე, მზესუმზირას ჩენჩოზე, სპირ ა და ქაღალდის წარმოების ნარჩენე 1 ტ მერქნის მონარჩენი 200—250 კგ ს იძლევა, სიმინდის ნაქუჩი — 250—280 კ-ს. 100 კგ ს. ს. შეიცავს 113,7 საკვე ერთეულს და 42,4 კგ მონელებად პროტე ს. მისი ცილა მაღალმონელებადობითა და ბიოლ. სრულფასოვნებით გამოირჩევა. მდიდარია B ჯგუფის ვიტამინებით, ერგოსტერინით ($D_2$ ვიტამინის პროვიტამინი), მინერ. ნივთიერებებით, ფერმენტებით და ჰორმონებით. ს. ს-ის იყენებენ როგორც ცილოვან-ვიტამინოვან დამატებას ყველა სახისა და ასაკის სას.-სამ. ცხოველთა ულუფაში. იგი მნიშვნელოვან როლს ასრულებს კომბინირებული საკვების წარმოებაში. ს. ს-ის მიცემის დღიური ნორმებია: ზრდასრული მსხვ. რქ. საქონლისათვის 500 გ-მდე, ხბოსათვის 200—300 გ, დედა ღორისათვის 200—400 გ, ცხვრისათვის 50 გ-მდე, ცხენისათვის 400—500 გ, ზრდასრული ფრინველისათვის 5 გ, წიწილასათვის 2 გ. *ი. ხუციშვილი.*

**საკვების ბალანსი**, საკვების მოთხოვნილებისა და მისი არსებული მარაგის შეპირისპირება. სსრკ-ში ს. ბ. სახელმწიფო და ცალკეულ მეურნეობათა საწარმოოსაფინანსო გეგმების ნაწილია. იგი შედგება 2 განყ-ბისაგან: ს ა კ ვ ე ბ ი ს მ ო თ ხ ო ვ ნ ი ლ ე ბ ი ს ა და ს ა კ ვ ე ბ ი ს წ ა რ მ ო ე ბ ი ს გეგმებისაგან. პირველი დგება ცხოველთა გეგმიური სულადობისა და პროდუქტიულობის მიხედვით; მეორე ითვალისწინებს საკვებწარმოებას. ს. ბ-ის შედგენისას მხედველობაში იღებენ აგრეთვე წარმოებისა და მრეწვ. ნარჩენების გამოყენებას, კომბინირებული საკვების წარმოების შესაძლებლობას. *ი. ხუციშვილი.*

**საკვების გრანულირება**, ფქვილოვანი საკვების ნარევის (კომბინირებული საკვები, ბალახის ფქვილი), ფორმირება მკვრივ ნატეხებად — გრანულებად. ფორმის მიხედვით გრანული არის მომრგვალო, ცილინდრული ან კუბური. გრანულირებული საკვები უკეთესია, ვიდრე ფქვილოვანი, ვინაიდან ის ინარჩუნებს საყუათო ნივთიერებებსა და ვიტამინებს, არ იბელტება, მოხერხებულია მისი ტრანსპორტირება, მექანიზებული წესით ჩამორიგება, ცხოველი სწრაფად ჭამს და კარგად ითვისებს, შეიძლება მიეცეს ყველა სახის ცხოველს. ს. გ. ხდება გრანულატორით. გრანულირებულ საკვებს ინახავენ სპეციალურ კოშკებში ან საწყობში.

**საკვების დასაფუვრება**, საკვების კვებისწინა შემზადების ბიოლოგიური მეთოდი. ს. დ. ადიდებს კვებით ღირებულებას და აუმჯობესებს საკვების საგემოვნო და დიეტურ თვისებებს. იყენებენ ძირითადად კონცენტრული საკვების შესამზადებლად.

დასაფუვრებისას სწრაფად მრავლდებიან საფუარები, რძემჟავა დუღილის ბაქტერიები, რ-თა ხარჯზე იზრდება ცილის შემცველობა საკვებში, უმჯობესდება მისი სრულფასოვნება, დიდდება მონელების კოეფიციენტი, საკვები მდიდრდება ვიტამინებითა და ფერმენტებით, რაც დადებითად მოქმედებს ცხოველის ჯანმრთელობასა და პროდუქტიულობის მაჩვენებლებზე. *ი. ხუციშვილი.*

**საკვები ულუფა**, ყუათიან ნივთიერებათა რაოდენობა, რ-იც საჭიროა ცხოველის მყარი ჯანმრთელობის შესანარჩუნებლად და მაღალი პროდუქტიულობის უზრუნველსაყოფად. იხ. აგრეთვე *კვება სასოფლო-სამეურნეო ცხოველისა*.

**საკვები ფოსფატი**, ფოსფორმჟავას მარილი. იყენებენ ცხოველთა ულუფაში ფოსფორის დეფიციტის შესავსებად. სსრკ-ში მეცხოველეობისათვის უშვებენ მონო- და დინატრიუმფოსფატს, მონო- და დიამონიუმფოსფატს, მონო-, დი- (პრეციპიტატი) და ტრიკალციუმფოსფატს, ფთორგაცლილ ს. ფ-ს, ძვლის ფქვილს. ს. ფ. ცხოველს ეძლევა სხვა საკვებთან შერეული ან მისი წყალხსნარი. *ა. ჩიხაშვილი.*

**საკვებური** სასოფლო-სამეურნეო ცხოველებისა, ცხოველებისათვის საკვების მისაცემი სამარჯვი. ს. ამცირებს საკვების დანაკარგს, უზრუნველყოფს კვების ჰიგიენურ პირობებს. ს. უნდა იტევდეს დიდი მოცულობის საკვების ერთჯერად ნორმას, აგრეთვე იგი მოსახერხებელი უნდა იყოს ცხოველებისათვის, საკვების ჩასატვირთად, გასაწმენდად და სადეზინფექციოდ.

მსხვილი რქოსანი საქონლისათვის განკუთვნილი ს. არის სტაციონარული და მოძრავი, ცალმხრივი და ორმხრივი, ინდივიდ. და ჯგუფური. საწველ დანადგარებში იყენებენ კონცენტრირებული საკვებისათვის განკუთვნილ ინდივიდ. ს-ებს. მეცხენეობის ფერმებში კი — კონცენტრირებული და უხეში საკვებისათვის განკუთვნილ ს-ებს. ცხვრების ს. შეიძლება იყოს მოძრავი და სტაციონარული, ცალმხრივი და ორმხრივი. თუ საკვები თივა და სილოსია, ბაგას იყენებენ, თუ კონცენტრატებია — ცხრილებს. მეღორეობის ფერმებში ფართოდ გავრცელდა ავტოსაკვებურები აკტ, სმ-1 და ვს-1,0. პირველი ორი განკუთვნილია ფხვიერი საკვებისათვის, მესამე კი — ნახევრად თხევადი ნარევისა და მოხარშული საკვები მონარჩენებისათვის. 10 დღემდე ასაკის სას.-სამ. ფრინველებისათვის იყენებენ ღარულ ს-ებს. ბროილერებს მშრალ საკვებს აძლევენ ბუნკერული ს-ით კ-11, ხოლო დიდ ქათმებსა და ინდაურებს — კ-12-ით. თევზების ს. ყოველი მხრიდან ბორტებით შემოფარგლული ბაქნებია.

**საკვერცხე**, მდედრობითი გონადა, ადამიანისა და ცხოველების მდედრობითი სასქესო ჯირკვალი, რ-შიც წარმოიქმნება და ვითარდება *კვერცხუჯრედები*. ღრუბლებს, ნაწლავღრუიანებსა და უმდაბლეს წამწამიან ბრტყელ ჭიებს სპეც. ს. არა აქვთ, მათი კვერცხუჯრედები განცალკევებულ გროვებადაა დაჯგუფებული. დანარჩენი ცხოველების ს. შეიცავს ღრუს და ამოვსებულია შემაერთებელი ქსოვილით. ჭიების ს. უმეტესად მეტამერიულია, რაც შემორჩენილი აქვთ უქლოებს და, ნაწილობრივ ზოგი სახეობის თევზებს, დანარჩენ ცხოველებს კი გარდაქმნილი აქვთ ერთ წყვილად ორგანოდ, რ-იც უმეტესად მომრგვალო და ოვალურია, ზოგჯერ კი ზედმიწევნით რთულად არის დატოტვილი (ბრტყელი ჭიები, ფეხსახსრიანები და სხვ.). ზოგჯერ ერთმანეთთან შეზრდის ან ცალის რედუქციის გამო ს. კენტ ორგანოდაა ქცეული. ს-ის მთავარი უჯრედებია განვითარების სხვადასხვა სტადიაზე მყოფი, მკვებავი ფოლიკულური უჯრედებით გარემოცული კვერცხუჯრედები, რ-ებთანაც ერთად ისინი ქმნიან *ფოლიკულებს*. ხერხემლიანი ცხოველებისა და ადამიანის ფოლიკულური უჯრედები და ოვულაციის შემდეგ მათგან წარმოქმნილი *ყვითელი სხეული* გამოყოფენ მდედრობით სასქესო ჰორმონებს (იხ. *სასქესო ციკლი, მაკეობა, მეორეული სასქესო ნიშნები*). სპეც. არხი ს-ს იშვიათად აქვს და მომწიფებული კვერცხი ხეთქავს კედელს (*ოვულაცია*). *ლ. ნათაძე.*

ადამიანის ს., ქალის წყვილი სასქესო ჯირკვალი, სადაც მწიფდება ქალის სასქესო უჯრედი — კვერცხი და გამომუშავდება სასქესო ჰორმონები. ს. მდებარეობს მცირე მენჯის ღრუში, საშვილოსნოს განიერი იოგის უკანა ფურცელზე საგანგებო ფოსოში; აქვს ელიფსის ფორმა, მისი სიგრძე 3—4 *სმ*, სიგანე—2,0—2,5 *სმ*, ხოლო სისქე 1—1,5 *სმ* აღწევს. მოზრდილი ქალის ს-ის მასაა საშუალოდ 6—8 გ. ს-ში შედის სისხლისა და ლიმფური ძარღვები და ნერვები, მას აქვს ჯორჯალი და რამდენიმე სეროზული იოგი. გარედან ს. დაფარულია ჩანასახოვანი ეპითელიუმით, რ-ის ქვეშ ს-ს გარს ევლის შემაერთებელქსოვილოვანი ე. წ. თეთრი გარსი. ს-ის მასა შედგება ჯირკვლოვანი ან ქერქოვანი ნივთიერებისაგან (პარენქიმა), რ-იც დიდი რაოდენობით შეიცავს პირველად ფოლიკულებს, ხოლო სქესობრივი სიმწიფის პერიოდში ბუშტუკოვან ფოლიკულებს (გრააფის ბუშტუკები), და ტვინოვანი ნივთიერებისაგან (სტრომა), რ-იც უხვად შეიცავს რბილ შემაერთებელ ქსოვილს, სისხლძარღვებსა და ნერვებს; ყოველ ფოლიკულში თითოჩანასახოვანი კვერცხუჯრედია. კვერცხის მომწიფებასთან ერთად გრააფის ბუშტუკი უახლოვდება ს-ის კედელს; ფოლიკულის სითხის მუდმივი დაწოლის შედეგად ს-ის გათხელებული კედელი სკდება და მომწიფებული კვერცხი დაგლასის ორმოში გადადის. გასკდომის ადგილზე ჩნდება ნაწიბური, სადაც გროვდება ყვითელი პერანგი და წარმოიქმნება ე. წ. ყვითელი სხეული. ს-ის ანომალიებიდან აღსანიშნავია მისი განუვითარებლობა, ადგილგადანაცვლება, გაყოფილი ს. და სხვ. პათოლოგიიდან — ს-ის გასკდომა, ინფარქტი, სიმსივნე. სიბერეში ს. უკუგანვითარებას განიცდის, პატარავდება, მისი ზედაპირი დანაოჭებული და უსწორმასწორო ხდება და თითქმის ხრტილოვან კონსისტენციამდე მკვრივდება. *ზ. კაციტაძე.*

**საკვიაკვინიო**, სოფელი ხობის რ-ნში (პირველი მაისის სოფსაბჭო), ურთის მთის კალთაზე. ზ. დ. 100 *მ*, ხობიდან 6 *კმ*, ხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 2 *კმ*. გ. დიმიტროვის სახ. პირველი მაისის კოლ-ბა (მესიმინდეობა), კირის ქ-ნა. საშ. სკოლა, ბ-კა.

**საკვირაო სკოლა**, სკოლა მოზრდილთათვის (მუშები, გლეხები, ხელოსნები და მოსამსახურეები) რევოლუციამდელ რუსეთში, მუშაობდა კვირა დღეს. გაიხსნა XIX ს-ში მოწინავე ინტელიგენციის ინიციატივით, 1864 დებულებით ს. ს-ებზე დაწესდა სახ. სასწავლებელთა ინსპექციის მკაცრი მეთვალყურეობა. 1905—07 იყო 800-მდე ს. ს.

**საკვირეთი**, სოფელი სამხრ. ოსეთის აო ცხინვალის რ-ნში (ღრომის სოფსაბჭო), მდ. მეჯუდის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 960 *მ*, ცხინვალიდან 37 *კმ*. ღრომის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. დიდ ღრომში (1 *კმ*).

**საკი**, ქალაქი უკრ. სსრ ყირიმის ოლქში, საკის ტბის ნაპირას, შავი ზღვიდან 4 *კმ*. საკის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური ევპატორია — ოსტრიაკოვოს ხაზზე. ქიმ. ქ-ნა, კვების მრეწვ. საწარმოები. ტალახით სამკურნ. კურორტი. სამკურნ. საშუალება: შლამის ტალახი და საკის ტბის რაპა; მინერ. თერმული (45°C) ქლორიდული ჰიდროკარბონატულნატრიუმიანი წყაროს (ს-იდან 7 *კმ*) წყალი, რ-საც იყენებენ სასმელად და აბაზანებისათვის. სამედ. ჩვენება: სახსრების, ძვლებისა და კუნთების, კანის, გინეკოლ. და ნერვული სისტემის დაავადებანი. სანატორიუმები, წყალ-ტალახსამკურნალო და სხვ.




**საკიდარი** სატრანსპორტო მანქანებისა, საყრდენი ელემენტების (თვლები, სავორავები, თხილამურები) მანქანის კორპუსთან შესაერთებელი დეტალების და დრეკადი წევრების სისტემა დინამ. დატვირთვების შესამცირებლად და სვლის სიმდოვრისა და მდგრადობის უზრუნველსაყოფად.

**საკითხავი აპარატი**, მიკროფილმისა და მიკროპირის გადიდებული ოპტიკური გამოსახულებების საკითხავი მოწყობილობა; *საპროექციო აპარატი*, სადაც სპეც. ეკრანზე მიიღება მიკროფილმის კადრის გამოსახულება. სსრკ-ში გამოშვებული ს. ა-ები გამოსახულებას ადიდებენ 10—15-ჯერ. ს. ა-ებს განასხვავებენ მიკროფილმის ფორმატით, ტრანსპორტაბელურობით [სტაციონარული, გადასატანი, მაგიდისა (ყველაზე გავრცელებული), ჯიბისა], ფირის გადაადგილების ხერხით (ავტომ., ხელით სამართი), მკაფიოობის რეგულირებით და ა. შ. კონსტრუქციულად ს. ა-ის ეკრანი ორგვარია: დიფუზურად ამრეკლი (ნახ.) და გამჭვირვალე. რომელიმე დოკუმენტის გადიდებული დუბლიკატის მისაღებად იყენებენ საკითხავ-პირგადასაღებ აპარატს, რ-საც ს. ა-თან ერთად ფართოდ იყენებენ ბ-კებში, სამეცნ.-კვლ. ინ-ტებში, საპროექტოებში და ა. შ.

**საკილასონიო**, სოფელი ცხაკაიას რ-ნში (ნოსირის სოფსაბჭო), ოდიშის დაბლობზე, მდ. ტეხურის ნაპირას. ზ. დ. 40 *მ*, ცხაკაიადან 4 *კმ*. ნოსირის დაფნის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ნოსირში (0,5 *კმ*).

**საკინძი**, ქინძისთავი, ტანსაცმლის შესაკრავი ან სამკაული, ზოგჯერ რიტუალური დანიშნულების მქონე. ს-ს აქვს ღერო და ფიგურული თავი. ამზადებდნენ ძვლისაგან (ადრინდ. ს-ები) ან სხვადასხვა ლითონისაგან. ზოგჯერ ღერო და თავი სხვადასხვა მასალისაა. საქართვ. ტერიტორიაზე უძველესი ძვლის ს. აღმოჩნდა *საგვარჯილეში* (პალეოლითის ხანა). უძველესი ს-ები ტანსაცმლის შესაკრავად იყო განკუთვნილი. სპილენძის ადრეული ს-ები ძირითადად ძვლის ს-ების ფორმებს იმეორებს. ბრინჯაოს ს-ები მრავალფეროვანია და ზოგჯერ დიდი ზომისა. ადრინდ., შუა და გვიანდ. ბრინჯაოს ხანაში კავკასიაში სხვადასხვა ტიპის ს-ები იყო გავრცელებული, რ-ებსაც ბრინჯაოსაგან (იშვიათად ოქროსა და ვერცხლისაგან), ამზადებდნენ. სხვადასხვა არქეოლ. კულტურას ს-ების განსხვავებული ტიპი ახასიათებს. წინაანტ. და ანტ. ხანის ს-ები უფრო მსუბუქია, რაც კოსტიუმის ცვლილებებთანაა დაკავშირებული.

გვიანდ. ანტ. ხანაში ს. (ხშირად რკინისა) თმისა და თავსაბურავის სამაგრ სამკაულად იქცა. IV—VIII სს-ში დამახასიათებელია ბროლეულისებური ან სხვა ყვავილისმაგვარი მარჯნისთავიანი ს-ები, რ-ებიც ნაყოფიერების სიმბოლოდაა მიჩნეული (გ. ლომთათიძე). მათში ქართ. ჩიხტაკოპის პროტოტიპი შეიმჩნევა (ე. თაყაიშვილი). ფეოდ. ხანის ქვის რელიეფებსა

საკითხავი აპარატი (ეკრანი დიფუზურად ამრეკლია): ა—გარე ხედი; ბ—ოპტიკური სქემა; 1—შუქდამცავი გარსაცმი; 2—ეკრანი; 3—ობიექტივი; 4—ფილმის არხი; 5—კორპუსი; 6—სარკე; 7—მიკროფილმის კადრი; 8—კოლექტიური ლინზა; 9—სარკე; 10—კონდენსორი; 11—თბოფილტრი; 12—ელექტრული ნათურა; 13—რეფლექტორი.



და ფრესკებზე გამოსახულია ს-ები, რ-ებითაც დამაგრებულია დიდგვაროვანთა წამოსასხამები (ნ. ჩოფიკაშვილი). შუა ფეოდ. ხანის არქეოლ. მასალაში ს. იშვიათად გვხვდება.

XIX—XX სს. ქართ. ეთნოგრ. სინამდვილეში ცნობილია მანდილოსანთა თავსაბურავის შესამკობ-დასამაგრებელი წვრილი ღეროვანი ს-ები (შუბლის ქინძისთავი). XIX ს. დასაწყისში ჩვენში ევრ. კოსტიუმებთან ერთად ევრ. სამკაულ-ს-ებიც შემოვიდა (იხ. სტ. *სამკაული*).

*ე. გოგაძე.*

**საკირე,** სოფელი ბორჯომის რ-ნში (ტაძრისის სოფსაბჭო), მდ. საკირულის (დვირულის მარჯვ. შენაკადი) ხეობაში. ზ. დ. 1280 *მ*, ბორჯომიდან 25 *კმ*, დვირიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 7 *კმ*. ტაძრისის მერძევეობა-მებოსტნეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა სოფ. ტაძრისში (1 *კმ*). ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**საკირე,** სოფელი დმანისის რ-ნში, ლოქის ქედის ჩრდ. მთისწინეთში, მდ. ფინეზაურის (ხრამის სისტემა) ხეობაში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., გორა). ზ. დ. 1400 *მ*, დმანისიდან 13 *კმ* (ამამლოს გავლით). მუღანლოს მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, ბ-კა, კლუბი, (კინოდანადგარი), საფერშლო პუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა. შემონახულია ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლები — წითელი ეკლესია (ადრინდ. შუა საუკ.) და წმ. ილიას ეკლესია (XVII—XVIII სს).

**საკირე,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ჯავის რ-ნში (მსხლების სოფსაბჭო), მდ. დიდი ლიახვის ხეობაში. ზ. დ. 1100 *მ*, ჯავიდან 3 *კმ*, ცხინვალიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 17 *კმ*. ჯავის მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. მსხლებში (1 *კმ*).

**საკისარი,** მბრუნავი ან მოქანავე ლილვებისა და ღერძების საყრდენი. ს-ს ეყრდნობა აგრეთვე უძრავი ღერძების ირგვლივ მბრუნავი მანქანათა ნაწილები (შკივები, კბილა თვლები). ხახუნის სახის მიხედვით ს. არის გორვისა (ყველაზე გავრცელებული) და სრიალისა. გ ო რ ვ ი ს ს. მუშაობს გორვის ხახუნის დროს. უმეტესად შედგება შიგა და გარე რგოლების, გორვის სხეულებისა და სეპარატორისაგან, რ-იც აცალკევებს გორვის სხეულებს და მიმართულებას აძლევს მათ მოძრაობას (ნახ. 1). გორვის სხეულების ფორმის მიხედვით გორვის ს. არის ბურთულა და გორგოლაჭოვანი (გორგოლაჭები სხვადასხვა ფორმისაა). ზოგჯერ რადიალური ზომების შესამცირებლად ისეთ ს-ს იყენებენ, რ-საც არ აქვს ერთი ან ორივე რგოლი. ზოგიერთ გორვის ს-ს, მაგ., ნემსოვანს, შეიძლება არ ჰქონდეს სეპარატორი.




საკისარი. ნახ. 1. ბურთულასაკისრის კონსტრუქცია: 1—გარე რგოლი; 2—შიგა რგოლი; 3—ბურთულა; 4—სეპარატორი (დაშტამპული).

მიღებული დატვირთვის მოქმედების მიმართულების მიხედვით გორვის ს. სხვადასხვაგვარია: რ ა დ ი ა ლ უ რ ი, იღებს მხოლოდ რადიალურ დატვირთვას (მაგ., ცილინდრული გორგოლაჭოვანი) ან რადიალურსა და განსაზღვრულ ღერძულ დატვირთვას (მაგ., ერთმაგი რადიალური ბურთულა ს.); რ ა დ ი ა ლ უ რ - ს ა ბ ჯ ე ნ ი, იღებს რადიალურსა და ღერძულ დატვირთვებს (მაგ., კონუსური გორგოლაჭოვანი ს.); ს ა ბ ჯ ე ნ - რ ა დ ი ა ლ უ რ ი, იღებს ძირითადად ღერძულ და უმნიშვნელო რადიალურ დატვირთვებს; ს ა ბ ჯ ე ნ ი, იღებს მხოლოდ ღერძულ დატვირთვებს. გორვის ს-ები სხვადასხვა კონსტრუქციისა, შეიძლება ჰქონდეს გორვის სხეულების ერთი ან რამდენიმე რიგი.

გორვის ს-ები სხვადასხვა ტიპისაა (ნახ. 2). გორვის ს-ის შიგა რგოლი თავსდება ლილვის გლუვ ნაწილზე, გარე რგოლი კი — კორპუსის, შკივის ან კბილა თვლის ნახვრეტში. რგოლებს ადგილზე აფიქსირებენ მილისებით, ზამბარული საბჯენი რგოლებით და სხვ. ს-ის რგოლებსა და გორვის სხეულებს ამზადებენ მაღალ სისალემდე ნაწრთობი ნახშირბადოვანი (იშვიათად ნახშირბადმცირე დაცემენტებული) ფოლადისაგან. შედარებით გავრცელებულია ქრომიანი ფოლადები ШХ 15. სეპარატორებისათვის იყენებენ ნახშირბადმცირე, იშვიათად უჟანგავ ფოლადს, მაგნიუმიან თუჯს, თითბერს, ბრინჯაოს, ტექსტოლიტს და სხვ.

გორვის ს-ის დამზადების სიზუსტე რეგლამენტებულია კლასებით: 0 (ნორმალური); 6; 5; 4; 2. გორვის ს-ები იყოფა სერიებად გარე დიამეტრების მიხედვით (ზემსუბუქი, განსაკუთრებით მსუბუქი, მსუბუქი, საშ. და მძიმე) და სიგანის მიხედვით (ვიწრო, ნორმალური, ფართო და განსაკუთრებით ფართო). გორვის ს-ის ნიშანდებისათვის მიღებულია ციფრული აღნიშვნები. მარჯვნიდან პირველი და მეორე ციფრებით აღნიშნულია ს-ის შიგა დიამეტრი (20-იდან 495-*მმ*-მდე, შიგა დიამეტრების დასადგენად ამ დიამეტრს გაყოფენ ხუთზე), მარჯვნიდან მესამე ციფრით — ს-ის სერია: 1 — განსაკუთრებით მსუბუქი, 2 — მსუბუქი, 3 — საშ., 4— მძიმე, 5 — მსუბუქი განიერი, 6 — საშ. განიერი და ა. შ. მეოთხე ციფრი აღნიშნავს ტიპს (0 — რადიალური ბურთულა; 1 — რადიალური ბურთულა ორრიგა სფერული; 2 — მოკლე ცილინდრულგორგოლაჭებიანი რადიალური; 3 — ორრიგაგორგოლაჭებიანი რადიალური სფერული; 4 — გრძელი ცილინდრულგორგოლაჭებიანი ან ნემსოვანი რადიალური; 5 — ხვეულგორგოლაჭებიანი რადიალური; 6 — რადიალურ-საბჯენი ბურთულა; 7 — რადიალური კონუსური; 8 — საბჯენი ბურთულა; 9 — საბჯენი გორგოლაჭოვანი). მარჯვნიდან მეხუთე ან მეხუთე და მეექვსე ციფრებით აღნიშნულია ს-ის კონსტრ. თავისებურებები. პირობით აღნიშვნაში ნული უკანასკნელი ციფრის მარცხნივ არ იწერება. სიზუსტის კლასს პირობით აღნიშვნას უწერენ წინ და ტირეთი გამოყოფენ. მაგ., 50 *მმ* შიგადიამეტრიანი მე-6 კლასის სიზუსტის მსუბუქი სერიის ერთრიგა რადიალური ბურთულა აღინიშნება ასე: 6—210; საშ. სერიისა — 6—310 და ა. შ. სსრკ-ში ამზადებენ ს-ებს, რ-თა შიგა დიამეტრი *მმ*-ის ნაწილებიდან 1345 *მმ*-მდე აღწევს, ხოლო მასა — *გ*-ის ნაწილებიდან 4 *ტ*-მდე.




საკისარი. ნახ. 2. გორვის საკისრების ძირითადი ტიპები: ა—რადიალური ერთრიგა ბურთულასაკისარი; ბ—ორრიგა სფერული (თვითდაყენებადი) ბურთულასაკისარი; გ—მოკლე ცილინდრულგორგოლაჭებიანი რადიალური ერთრიგა გორგოლაჭსაკისარი, რომლის გარე რგოლს ბორტები არა აქვს; დ—ხვეულგორგოლაჭებიანი რადიალური ერთრიგა გორგოლაჭსაკისარი; ე—ნემსოვანგორგოლაჭებიანი გორგოლაჭსაკისარი, რომელსაც გარე რგოლზე ბორტები აქვს; ვ—სფერული ასიმეტრიულგორგოლაჭებიანი რადიალური ორრიგა გორგოლაჭსაკისარი; ზ—რადიალურ-საბჯენი ერთრიგა ბურთულასაკისარი; თ—კონუსურგორგოლაჭებიანი რადიალურ-საყრდენი ერთრიგა გორგოლაჭსაკისარი; ი—საყრდენი ცალმაგი ბურთულასაკისარი.

გორვის ს-ებს იყენებენ მანქანებსა და მექანიზმებში. მათი დადებითი თვისებებია: წინაღობის მცირე მომენტი, დიდი მზიდი თვისებები, სრული ურთიერთშენაცვლებადობა, ექსპლუატაციის სიმარტივე და სხვ., უარყოფითი მხარეებია: დიდი რადიალური გაბარიტები, ვიბრაციებისა და დარტყმების შთანთქმის დაბალი უნარი, შედარებით მცირე ხანგამძლეობა და სხვ.

გორვის ს-ების შესაზეთად უმეტესად იყენებენ თხევად ზეთს (ახასიათებს სტაბილურობა მუშაობის დროს, სითბოს კარგი არინების უნარი და სხვ.), პლასტ. საზეთს (ადვილად არ გამოედინება და ს-ს კარგად იცავს კოროზიისაგან).

გორვის ს-ს ანგარიშობენ ხანგამძლეობაზე (რესურსზე) დინამ. და სტატ. ტვირთამწეობის მიხედვით. სსრკ-ში განგარიშების მეთოდები სტანდარტიზებულია და შეესაბამება ეკონ. ურთიერთდახმარების საბჭოსა და სტანდარტიზაციის საერთაშ. ორგანიზაციის რეკომენდაციებს.

ხ ა ნ გ ა მ ძ ლ ე ო ბ ა ს-ის მუშაობის საანგარიშო დროა (ლითონის დაღლილობის გარეშე), გამოსახული ბრუნთა რიცხვებით ან საათებით. გორვის ს-ების ხანგამძლეობის გაზრდა შეიძლება ტექნოლ. სრულყოფით, ელექტროწიდური, ვაკუუმრკალური და ორმაგი (ელექტროწიდური და ვაკუუმრკალური) დნობით მიღებული ფოლადების გამოყენებით და სხვ.

ს რ ი ა ლ ი ს ს-ში საზეთის ფენით გამოყოფილი შეუღლებული ზედაპირები ერთმანეთზე სრიალებს. სრიალის ს. არის რადიალური და ღერძული (საბჯენი), იშვიათად რადიალურ-საბჯენი, შეზეთვის რეჟიმის მიხედვით კი — ჰიდროდინამ. და ჰიდროსტატ., აირდინამ. და აირსტატ. (საზეთია ჰაერი ან ნეიტრალური აირი), მყარი საზეთის.

რ ა დ ი ა ლ უ რ ი სრიალის ს-ები ჩვეულებრივ წარმოადგენს მილისებს (2 ან მეტ სადებს), რ-ებიც მთლიანად ან ნაწილობრივ შემოწვდება ლილვს. ცვეთის თავიდან ასაცილებლად სადებებსა და ლილვს შორის მოთავსებულია განსაზღვრული სისქის საზეთის ფენა (ნახ. 3 ა, ბ, გ). ჰიდრო- და აეროდინამ. ს-ში ლილვსა და სადებს შორის სითხის ან აირის ფენა შენარჩუნებულია ზედაპირების ფარდობითი მოძრაობის შედეგად წარმოშობილი წნევის გავლენით, ჰიდრო- და აეროსტატ. ს-ს საზეთს წნევის ქვეშ აწვდიან ზედაპირებს შორის ღრეჩოში.

სრიალის ს-ს იყენებენ განსაკუთრებით ზუსტ მექანიზმებში, მაღალი სიჩქარით მბრუნავი და მძიმედ დატვირთული ლილვებისათვის დიდი ვიბრაციებისა და დარტყმების შემთხვევაში, მცირე რადიალური გაბარიტების მოთხოვნისას და სხვ. სრიალის ს-ის დიამეტრი იცვლება 140-იდან 1200 *მმ*-მდე. ფარდობითი ღრეჩო (იხ. ნახ. 3, ა) $\frac{D-d}{D}\approx 0{,}0003\div 0{,}002$ *მმ*, ხოლო ფარდობა $\frac{L}{D}=0{,}6\div 0{,}9$.

ღ ე რ ძ უ ლ ი სრიალის ს. მარტივი საქუსლეები ან სეგმენტური საბჯენი ს-ებია (ნახ. 4). საბჯენ სრიალის ს-ს ფართოდ იყენებენ ტურბო- და ჰიდროგენერატორების საყრდენებში. ს-ის დისკოს დიამეტრი შეიძლება იყოს 4,5 *მ* და იტანდეს 4000 *ტძ* დატვირთვას.

სრიალის ს-ს ანგარიშობენ ჰიდროდინამ. თეორიის საფუძველზე (საზღვრავენ ზეთის ფენის მინიმ. სისქეს *მკმ*-ში, წნევას შესაზეთ ფენაში, ტემპ-რას, ზეთის ხარჯს). სრიალის ს-ს ამზადებენ ლითონის ან არალითონის სასაკისრე ანტიფრიქციული მასალისაგან.

*ლიტ.*: ე ზ ი კ ა შ ვ ი ლ ი ო., მანქანათა ნაწილები, ნაწ. 2, თბ., 1977; Детали машин. Атлас конструкций, под ред. Д. Н. Решетова, 3 изд., М., 1968; Подшипники качения. Каталог-справочник, М., 1972; Ч е р н а в с к и й С. А., Подшипники скольжения, М., 1963.

*კ. ნუცუბიძე.*

**საკ. კპ (ბ),** ს ა კ ა ვ შ ი რ ო კ ო მ უ ნ ი ს ტ უ რ ი პ ა რ ტ ი ა (ბ ო ლ შ ე ვ ი კ ე ბ ი ს ა), იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტია*.

**საკ. კპ (ბ) ამიერკავკასიის სამხარეო კომიტეტი** (ასკ), ამიერკავკასიის რესპუბლიკათა ხელმძღვანელი პარტიული ორგა-

ნო, შეიქმნა 1922 ამიერკავკ. კომუნისტური ორგანიზაციების I ყრილობაზე. ხელმძღვანელობდა აზერბ., საქართვ. და სომხ. პარტ. ორგანიზაციებს, მნიშვნელოვანი როლი ითამაშა ამიერკავკ. რესპუბლიკების სოციალ. ეკონ. და კულტ. შექმნასა და განვითარებაში.

საქ. კპ (ბ) ასკპ-ს დიდი დამსახურება მიუძღვის ამიერკავკასიაში ლენინური ეროვნ. პოლიტიკის განხორციელებასა და კონტრრევ. პარტიების ნაშთების იდეურ-ორგანიზაციულ განადგურებაში, პარტიის გენ. ხაზიდან სხვადასხვაგვარი გადახვევის წინააღმდეგ ბრძოლაში, ამიერკავკ. ხალხთა ძმური თანამშრომლობის განმტკიცებასა და კომუნისტური პარტიის ირგვლივ მშრომელი მასების დარაზმვაში. საქ. კპ (ბ) ასკპ-ის მოღვაწეობის პერიოდში გაიმართა ამიერკავკ. კომუნისტური ორგანიზაციების 7 ყრილობა, 50 პლენუმი და მრავალი თათბირი. საქ. კპ (ბ) ასკპ-ის ამიერკავკ. საკონტროლო და სარევიზიო კომისიების შემადგენლობაში სხვადასხვა დროს შედიოდნენ რ. ახუნდოვი, ს. ამბარცუმიანი, დ. ბუნიათზადე, მ. ჰუსეინოვი, ა. გეგეჭკორი, ლ. ღოღობერიძე, ს. ეფენდიევი, შ. ელიავა, მ. ცხაკაია, მ. ტოროშელიძე, ს. იაკუბოვი, ს. კიროვი, მ. კახიანი, ე. კვანტალიანი, ბ. ლომინაძე ა. მიასნიკოვი, ფ. მახარაძე, მ. ორახელაშვილი, გ. ორჯონიკიძე, მ. პლეშაკოვი, ი სტურუა გ. სტურუა, ა. ხანჯიანი და სხვ. ამიერკავკ. ფედერაციის გაუქმებასთან დაკავშირებით ასკ-მა 1937 არსებობა შეწყვიტა აზერბ., საქართვ. და სომხ. კომპარტიათა ცენტრ. კომიტეტები უშუალოდ დაექვემდებრა საკ. კპ(ბ) ცკ-ს.

*ლიტ.*: ამიერკავკასიის კომუნისტური ორგანიზაციების ისტორიის ნარკვევები, ნაწ 2, თბ., 1972; საქართველოს კომუნისტური პარტიის ისტორიის ნარკვევები (1883—1970), თბ., 1971

*გ. დედარიანი.*

**საკ. კპ (ბ) XV კონფერენცია,** შედგა მოსკოვში 1926 წ. 26 ოქტ.—3 ნოემბერს. ესწრებოდა 194 დელეგატი გადამწყვეტი და 640 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგში იყო საკითხები საერთაშ. მდგომარეობის (მომხსენებელი ნ. ბუხარინი), ქვეყნის სამეურნეო მდგომარეობისა და პარტიის ამოცანების (ა. რიკოვი), პროფკავშირების მუშაობის შედეგებისა და მორიგი ამოცანების (მ. ტომსკი), ოპოზიციისა და შინაპარტიული მდგომარეობის (ი. სტალინი) შესახებ. კონფერენციის მთელი მუშაობა მიმდინარეობდა ჩვენს ქვეყანაში სოციალ. და კაპიტალ. ელემენტებს შორის მწვავე კლასობრივი ბრძოლისა და *ტროცკისტულ-ზინოვიევური ანტიპარტიული ბლოკის* წინააღმდეგ პარტიის ლენინური ერთიანობისათვის, მისი გენ. ხაზისათვის ბრძოლის ვითარებაში. კონფერენციამ გადაჭრით დაგმო ტროცკისტულ-ზინოვიევური ბლოკის ფრაქციული ძირგამომთხრელი მოღვაწეობა კომინტერნში და დაავალა საკ. კპ (ბ) დელეგაციას და კომინტერნის აღმასკომს განეგრძო მტკიცე იდეური ბრძოლა ანტილენინური გადახრების წინააღმდეგ კომინტერნში. კონფერენციამ შეაჯამა აღდგენითი პერიოდის შედეგები, გაანალიზა ინდუსტრიალიზაციის პირველი ნაბიჯები და ყოველმხრივ დაასაბუთა პარტიის სამეურნეო პოლიტიკა მრეწველობასა და სოფლის მეურნეობაში სოციალ. მშენებლობის ახ. ეტაპზე, რეკონსტრუქციის პერიოდში. სავსებით მოიწონა საკ. კპ (ბ) ცკ-ის პოლიტიკა და მოუწოდა მშრომელებს ებრძოლათ საკ. კპ(ბ) კომინტერნის რიგების ერთიანობისათვის, ტროცკისტულ-ზინოვიევური ბლოკის მხილებისათვის.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 2, თბ., 1955; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

*გ. კვაჭანტირაძე.*

**საკ. კპ(ბ) XVI კონფერენცია,** შედგა 1929 წ. 23—29 აპრ. მოსკოვში. ესწრებოდა 254 დელეგატი გადამწყვეტი და 679 სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: სახ. მეურნ. განვითარების ხუთწლიანი გეგმა (მომხსენებლები: ა. რიკოვი, გ. კრჟიჟანოვსკი, ვ. კუიბიშევი); სოფ. მეურნ. აღმავლობის გზები და საშ. გლეხის საგადასახადო ტვირთის შემსუბუქება (მ. კალინინი); ბიუროკრატიზმთან ბრძოლის შედეგები და უახლოესი ამოცანები (ი. იაკოვლევი); საკ. კპ(ბ) წევრთა და კანდიდატთა რიგების წმენდისა და შემოწმების შესახებ (ე. იაროსლავსკი).

კონფერენციის მთავარი საკითხი იყო სახ. მეურნ. განვითარების I ხუთწლიანი გეგმის მიღება. გეგმის შემუშავებისა და კონფერენციაზე მისი განხილვის დროს მიმდინარეობდა მწვავე ბრძოლა საკ. კპ (ბ) მემარჯვენე გადახრის წინააღმდეგ, რ-ის ლიდერები იყვნენ: ნ. ბუხარინი, ა. რიკოვი, და მ. ტომსკი.

კონფერენციაზე მ. კალინინის მოხსენებასა და მიღებულ რეზოლუციაში ღრმად იყო დახასიათებული სოფ. მეურნ. მდგომარეობა და სოფლის ჩამორჩენილობის დაძლევის გზები. კონფერენციამ ბიუროკრატიზმის წინააღმდეგ ბრძოლის საკითხზე მიღებულ რეზოლუციაში დასახა ღონისძიებანი, რ-შიც გათვალისწინებული იყო დადგენილების შესრულების შემოწმება, კადრების შერჩევისა და განაწილების ორგანიზაციის გაუმჯობესება, პარტიასა და პარტ. აპარატში ბიუროკრატიზმის ელემენტებთან ბრძოლის გაძლიერება და ა. შ.

ე. იაროსლავსკის მოხსენების საფუძველზე კონფერენციამ მიიღო გადაწყვეტილება საკ. კპ(ბ) წევრთა და კანდიდატთა წმენდისა და შემოწმების შესახებ. მისი მიზანი იყო პარტიის სოც. შემადგენლობის გაუმჯობესება, პარტიის რიგების ერთიანობისა და მასებთან მისი კავშირის შემდგომი განმტკიცება.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ 2, თბ., 1955.

*ა. წოწკოლაური.*

**საკ. კპ (ბ) XVII კონფერენცია,** მიმდინარეობდა 1932 წ. 30 იანვ.-4 თებ. მოსკოვში. ესწრებოდა 386 დელეგატი გადამწყვეტი და 525 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: 1931 მრეწვ. განვითარების შედეგები და 1932 ამოცანები (მომხსენებელი გ. ორჯონიკიძე); დირექტივები სსრკ სახ. მეურნ. 1933—37 წწ. II ხუთწლიანი გეგმის შესადგენად (ვ. მოლოტოვი და ვ. კუიბიშევი).

კონფერენციამ აღნიშნა, რომ 1931 დიდი წარმატებებია მოპოვებული. ყურადღება გაამახვილა მრეწვ. და ტრანსპ. მუშაობის მთელ რიგ ნაკლოვანებებზე, დასახა მათი აღმოფხვრის გზები და განსაზღვრა 1932 გეგმის ძირითადი ამოცანები, დასახა დირექტივები II ხუთწლიანი გეგმის შესადგენად და ძირითად სამეურნეო ამოცანად წამოაყენა უახლოეს ტექ. ბაზაზე სსრკ სახ. მეურნ. რეკონსტრუქციის დამთავრება.

კონფერენციამ განამტკიცა მრეწვ. მართვის მეთოდების სრულყოფის ხაზი, გადაჭრით უარყო მემარცხენე ხასიათის წინადადებანი სოციალიზმის მშენებლობის უკვე მიღწეულ სტადიაზე „პროდუქტების გაცვლაზე" გადასვლასა და „ფულის გაუქმების" შესახებ.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე 7, ნაწ 3, თბ., 1956; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

*ა. მათიაშვილი.*

**საკ. კპ (ბ) სრულიად საკავშირო XVIII კონფერენცია,** მიმდინარეობდა 1941 წ. 15—20 თებ. მოსკოვში. ესწრებოდა 456 დელეგატი გადამწყვეტი და 138—სათათბირო ხმით, რ-ებიც წარმოადგენდნენ 3876885 პარტიის წევრსა და წევრობის კანდიდატს. დღის წესრიგი: მრეწვ. და ტრანსპ. დარგში პარტ. ორგანიზაციების ამოცანების შესახებ (მომხსენებელი გ. მალენკოვი); 1940 სამეურნეო შედეგები და სსრკ სახ. მეურნ. განვითარების 1941 გეგმა (ნ. ვოზნესენსკი); საორგანიზაციო საკითხები.

კონფერენცია მუშაობდა II მსოფლიო ომის დაწყებით შექმნილი, უაღრესად რთული საერთაშ. ვითარების პირობებში, რის გამოც მისი მთავარი საზრუნავი იყო მრეწვ. უმთავრესად თავდაცვითი მნიშვნელობის დარგების განსაკუთრებულად ორგანიზებული და მაქსიმალურად ნაყოფიერი მუშაობის უზრუნველყოფის საკითხები. კონფერენციამ პარტ. ორგანიზაციებს დაუსახა კონკრ. სამეურნეო-პოლიტ. ამოცანები: სერიოზული ყურადღება მიექციათ ხელმძღ. და საინჟინრო-ტექ. კადრების სწორი შერჩევის, განაწილებისა და გამოყენებისათვის. გაბედულად წამოეწიათ ხელმძღ. პოსტებზე ინიციატივიანი სპეციალისტები, უზრუნველეყოთ საწარმოთა მუშაობის მუდმივი კონტროლი და მათ მიერ პარტ. დირექტივების შესრულება, ჩაეტარებინათ მოწყობილობების, მასალებისა და მთელი ქონების ზუსტი აღრიცხვა, უზრუნველეყოთ მათი დაცვა და სხვ.

კონფერენციამ მოიწონა 1941 სახ.-სამ. გეგმა, მოითხოვა აუცილებელი სახელმწ. რეზერვების შექმნა და მარაგის მობილიზება, დიდი ყურადღება მიაქცია მრეწვ. ბაზის განმტკიცებას ქვეყნის აღმ. რ-ნებში, რამაც სათანადო როლი ითამაშა შემდგომ დიდ სამამულო ომში.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 3, თბ., 1956.

*გ. ციციშვილი.*

**საკ. კპ(ბ) XIV ყრილობა,** მიმდინარეობდა მოსკოვში 1925 წ. 18—31 დეკ. ესწრებოდა 665 დელეგატი გადამწყვეტი და 641 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: ცკ-ის პოლიტ. ანგარიში (მომხსენებელი ი. სტალინი); ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (ვ. მოლოტოვი); სარევიზიო კომისიის ანგარიში (დ. კურსკი); ცენტრ. საკონტროლო კომისიის ანგარიში (ვ. კუიბიშევი); კომინტერნის აღმასკომში რკპ (ბ) წარმომადგენლობის ანგარიში (გ. ზინოვიევი); პროფკავშირების მუშაობის შესახებ (მ. ტომსკი); კომკავშირის მუშაობის შესახებ (ნ. ბუხარინი); პარტიის წესდების ცვლილებების შესახებ (ა. ანდრეევი), არჩევნები. ყრილობის ერთ-ერთ სხდომაზე საინფორმაციო მოხსენებით საერთაშ. მდგომარეობისა და საბჭ. საგარეო პოლიტიკის შესახებ გამოვიდა გ. ჩიჩერინი.

ცკ-ის პოლიტ. ანგარიშში გადმოცემული იყო პარტიის ლენინური ხაზი სოციალ. მშენებლობის ძირეულ საკითხებში. ამასთან ერთად ყრილობამ ხაზი გაუსვა ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის განმტკიცები-




საკისარი. ნახ. 3. კვანძის სქემა, რომელსაც აქვს რადიალური სრიალის საკისარი: ა—საზეთის მიწოდება სადების ნახვრეტიდან; ბ—საზეთე ჟიბეებიანი საკისრის კვანძის ჭრილი; გ—ნაწილობრივი შემოწვდომის სადებებით; 1—ლილვი; 2—მილისი (სადები); 3, 4—საზეთის მისაწოდებელი ნახვრეტები; 5—საზეთე ჟიბეები; 6—სადები შემოწვდომის α კუთხით; F—რადიალური დატვირთვა; L—სადების განი; D—სადების შიგა დიამეტრი; d—ლილვის ყელის დიამეტრი.




საკისარი. ნახ. 4. ღერძული სრიალის საკისრის სქემა: 1—ბალიში; 2—საბჯენი დისკო; 3—ლილვი; F—ღერძული ძალა.

სათვის, სოციალ. საზ-ბის აშენებისათვის ფართო მუშაობის გაშლას. ყრილობამ მოიწონა ცკ-ის ლენინური გენ. ხაზი.

ყრილობამ მიიღო სოციალიზმის მშენებლობაში საშ. გლეხობის ჩაბმის დასაბუთებული პროგრამა. პარტიის მიერ აღებული ქვეყნის სოციალ. ინდუსტრიალიზაციის ლენინური კურსის წინააღმდეგ ყრილობაზე გამოვიდა *„ახალი ოპოზიცია“*. ყრილობამ გამოააშკარავა და დაგმო მისი ტროცკისტულ-მენშევიკური ხასიათი, მისი ცდები დაემახინჯებინა პარტიის ლენინური თეორია და პოლიტიკა, მხარი დაუჭირა ცკ-ის პოლიტ. და ორგანიზაციულ ხაზს, დაავალა ცენტრ. საკონტროლო კომისიის ახ. შემადგენლობას კიდევ უფრო გადაჭრით ებრძოლა იდეური მერყეობის და პარტიის ერთიანი ნებისყოფისა და დისციპლინის დარღვევის ცდების წინააღმდეგ.

ყრილობამ მოიწონა სოციალიზმის მშენებელი ქვეყნის სახელმწ. აპარატის გასაუმჯობესებლად გაშლილ მუშაობაში მუშათა და გლეხთა ფართო მასების ჩაბმა; საკადრისი პასუხი გასცა ოპოზიციას, რ-იც გამოდიოდა პროფკავშირებისადმი პარტ. ხელმძღვანელობის წინააღმდეგ. მიიღო პარტიის ახ. წესდება. სსრკ-ის შექმნასთან დაკავშირებით რკპ (ბ)-ის ნაცვლად პარტიას ეწოდა საკ. კპ(ბ) — საკავშ. კომუნისტური პარტია (ბოლშევიკებისა). ყრილობამ მიიღო „მიმართვა ლენინგრადის ორგანიზაციის ყველა წევრისადმი“, რ-შიაც მოცემული და გამოაშკარავებული იყო ლენინგრ. დელეგაციის ანტილენინური, პოლიტ. სახე და მოუწოდა ლენინგრ. კომუნისტებს ბოლო მოეღოთ ლენინური პარტიის ერთიანობის ძირგამომთხრელი ყველა ასეთი ცდისათვის.

ყრილობამ აირჩია საკ. კპ(ბ) ცკ-ის — 63 წევრი და 43 კანდიდატი და ცენტრ. საკონტროლო კომისია. მეცნიერულად დაასაბუთა და წამოაყენა ქვეყნის ინდუსტრიალიზაციის პარტიული კურსი, დაგმო პარტიაში ანტილენინური ელემენტების ცდები, რევიზია გაეწიათ მისი გენ. ხაზისათვის. XIV ყრილობა ისტორიაში შევიდა როგორც ქვეყნის ინდუსტრიალიზაციის ყრილობა.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 2, თბ., 1955, საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

*ვ. რეხვიაშვილი.*

**საკ. კპ(ბ) XV ყრილობა,** მიმდინარეობდა 1927 წ. 2—19 დეკ. მოსკოვში. ესწრებოდა 898 დელეგატი გადამწყვეტი და 771— სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: ცკ-ის პოლიტ. ანგარიში (მომხსენებელი ი. სტალინი); ცკ-ის ორგანიზაციული ანგარიში (ს. კოსიორი); ცენტრ. სარევიზიო კომისიის ანგარიში (დ. კურსკი); მუშათა და გლეხთა ინსპექციის ანგარიში (გ. ორჯონიკიძე); კომინტერნში საკ. კპ(ბ) დელეგაციის ანგარიში (ნ. ბუხარინი); სახ. მეურნ. განვითარების ხუთწლიანი გეგმის დირექტივები (ა. რიკოვი); სოფლად მუშაობის შესახებ (ვ. მოლოტოვი); ცენტრ. დაწესებულებათა არჩევნები. ყრილობას სტუმრად ესწრებოდა 21 საზღვარგარეთელი კომპარტიის წარმომადგენელი. ყრილობა მიმდინარეობდა რთულ საერთაშ. ვითარებაში. ცკ-ის პოლიტ. და ორგანიზაციულ ანგარიშებში აღინიშნა, რომ საბჭ. ქვეყანა მტკიცედ ადგას სოციალიზმის ლენინურ კურსს. განხორციელდა სოციალ. ინდუსტრიალიზაცია, განუხრელად გაიზარდა მრეწვ. ხვ. წ. სახ. მეურნეობაში, სწრაფად განვითარდა მძიმე ინდუსტრია, განსაკუთრებით ახ. დარგები — მანქანათმშ., დაზგათმშენებლობა, საავიაციო, ავტოსატრაქტორო, ქიმ. მრეწვ. და ა. შ. განსაკუთრებით გაძლიერდა სოციალ. სექტორის ხვ. წ. მრეწველობაში, რამაც კიდევ უფრო განამტკიცა სოციალიზმის პოზიციები. გარკვეული მიღწევები იქნა მოპოვებული აგრეთვე სოფ. მეურნ. განვითარებაშიც. ყრილობამ მოიწონა ცკ-ის პოლიტ. და ორგანიზაციული ხაზი და განსაზღვრა პარტიის მორიგი ამოცანები სსრკ-ში სოციალ. საზ-ბის ლენინური გეგმის განმტკიცებისათვის. ყრილობამ დაამტკიცა სსრკ სახ. მეურნ. განვითარების ხუთწლიანი გეგმის დირექტივები. ყრილობამ აღნიშნა აგრეთვე, რომ მიუხედავად მიღწეული წარმატებებისა, სოფ. მეურნ. კვლავ ჩამორჩებოდა მრეწველობას. ყრილობამ პარტიას პირველხარისხოვან ამოცანად დაუსახა სსრკ სოფ. მეურნ. კოლექტივიზაციის ყოველმხრივი განვითარების კურსი. ყრილობის გადაწყვეტილებებში განსაზღვრული იყო ვ. ი. ლენინის კოოპ. გეგმის განხორციელების საქმეში პარტიის ამოცანები. საკ. კპ(ბ) ცკ-ის წინადადებით ყრილობამ განიხილა საკითხი *ტროცკისტულ-ზინოვიევური ანტიპარტიული ბლოკის* თაობაზე და მიიღო რეზოლუცია „ოპოზიციის შესახებ“, ოპოზიციის აქტ. წევრები და მათი ხელმძღვანელები ლ. ტროცკი და გ. ზინოვიევი გარიცხეს პარტიიდან. ყრილობამ აირჩია ცკ—71 წევრისა და 50 კანდიდატის, ცენტრ. სარევიზიო კომისია — 9 წევრის, ცსკ — 195 წევრის შემადგენლობით. XV ყრილობა ისტორიაში შევიდა როგორც ქვეყნის კოლექტივიზაციის ყრილობა.

*ლიტ.*: საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

*ლ. დოიჯაშვილი.*

**საკ. კპ (ბ) XVI ყრილობა,** მიმდინარეობდა 1930 წ. 26 ივნ.—13 ივლ. მოსკოვში. მონაწილეობდა 1268 დელეგატი გადამწყვეტი და 891 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: ცკ-ის, პოლიტ. ანგარიში (მომხსენებელი ი. სტალინი); ცკ-ის საორგანიზაციო ანგარიში (ლ. კაგანოვიჩი); ცენტრ. სარევიზიო კომისიის ანგარიში (მ. ვლადიმირსკი); ცენტრ. საკონტროლო კომისიის ანგარიში (გ. ორჯონიკიძე); კომინტერნის აღმასკომში საკ. კპ (ბ) დელეგაციის ანგარიში (ვ. მოლოტოვი); მრეწვ. ხუთწლიანი გეგმის შესრულება (ვ. კუიბიშევი); საკოლმ. მოძრაობა და სოფ. მეურნ. აღმავლობა (ი. იაკოვლევი); პროფკავშირების ამოცანები რეკონსტრუქციის პერიოდში (ნ. შვერნიკი); პარტიის ცენტრ. დაწესებულებათა არჩევნები. ცკ-ის საანგარიშო მოხსენებასა და ამ საკითხზე მიღებულ რეზოლუციაში მოცემული იყო საერთაშ. და საშინაო მდგომარეობის ღრმა ანალიზი, განსაზღვრული იყო პარტიისა და ხალხის ძირითადი ამოცანები სოციალიზმის მშენებლობის ახ. ეტაპზე. ყრილობამ დაავალა ცკ-ს კვლავაც ურყევად გაეტარებინა მშვიდობის საგარეო პოლიტიკა, განემტკიცებინა პროლეტ. სოლიდარობა ყველა ქვეყნის მშრომელებთან, გაეძლიერებინა სსრკ თავდაცვისუნარიანობა. მოხსენებაში და ყრილობის რეზოლუციაში აღნიშნული იყო, რომ ცკ-ის ლენინურმა საშინაო პოლიტიკამ უზრუნველყო სოციალ. ეკონ. მძლავრი გაქანება, ინდუსტრ. განვითარების მაღალი ტემპი. დიდი წარმატებები იქნა მოპოვებული სოფლად — „მთელი კოლმეურნე გლეხობა საბჭოთა ხელისუფლების ნამდვილი და მტკიცე დასაყრდენი გახდა“ (სკკპ... რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, ნაწ. 3, გამოც. მე-7, თბ., 1956, გვ. 68). ყრილობამ მოიწონა კულაკობის, როგორც კლასის, ლიკვიდაციის პოლიტიკა და პარტიას მოუწოდა ებრძოლა ყველა ჯურის ოპორტუნიზმის წინააღმდეგ, გაეძლიერებინა ბრძოლა ეროვნ. საკითხში 2 გადახრის—დიდმპყრობელური შოვინიზმისა და ადგილ. ნაციონალიზმის წინააღმდეგ. ყრილობამ საჭიროდ ცნო უახლოეს ხანში დაეჩქარებინათ და განევითარებინათ მრეწვ. ის დარგები, რ-ებიც გააძლიერებდნენ ქვეყნის თავდაცვისუნარიანობას, გაეფართოებინათ სამეურნეო და ტექ. კადრების მომზადება, განუხრელად გაეტარებინათ საკოლმ. მოძრაობის ძირითადი მარქსისტულ-ლენინური პრინციპები.

ყრილობამ აირჩია ცკ 71 წევრისა და 67 კანდიდატის, ცენტრ. სარევიზიო კომისია — 13 წევრის და ცსკ — 187 წევრის შემადგენლობით.

XVI ყრილობა ისტორიაში შევიდა როგორც მთელს ფრონტზე სოციალიზმის გაშლილი შეტევის ყრილობა.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 3, თბ., 1956; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

*შ. ჭაჭუა.*

**საკ. კპ (ბ) XVII ყრილობა,** მიმდინარეობდა 1934 წ. 26 იანვ. — 10 თებ. მოსკოვში. ესწრებოდა 1225 დელეგატი გადამწყვეტი და 336 — სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: საანგარიშო მოხსენებები საკ. კპ(ბ) ცკ-ისა (მომხსენებელი ი. სტალინი); ცენტრ. სარევიზიო კომისიისა (მ. ვლადიმირსკი); ცენტრ. საკონტროლო კომისიის—მუშგლეხინის (ი. რუძუტაკი), კომინტერნის აღმასკომში საკ. კპ (ბ) დელეგაციებისა (დ. მანუილსკი); II ხუთწლიანი გეგმა (ვ. მოლოტოვი და ვ. კუიბიშევი); საორგანიზაციო საკითხები (პარტ. და საბჭ. მშენებლობა — ლ. კაგანოვიჩი). პარტიის ცენტრ. ორგანოების არჩევნები.

ყრილობა მიმდინარეობდა საბჭ. ხალხის საყოველთაო პოლიტ. და შრომითი აღმავლობის პირობებში, რაც გამოწვეული იყო I ხუთწლედის 4 წელიწადში შესრულებით, სოციალიზმის ეკონ. საფუძვლების აშენებით და ექსპლუატატორული კლასების ლიკვიდაციით. ყრილობამ გააანალიზა საერთაშ. მდგომარეობა და შეიმუშავა პარტიის ძირითადი ამოცანები საგარეო პოლიტიკაში, II ხუთწლედის ერთ-ერთ მთავარ ამოცანად დასახა ქვეყნის თავდაცვისუნარიანობის შემდგომი განმტკიცება; შეაჯამა I ხუთწლედის შედეგები, რ-მაც სსრკ ჩამორჩენილი აგრ. ქვეყნიდან გადააქცია ინდუსტრ.-საკოლმ. სახელმწიფოდ. ყრილობამ მოიწონა საკ. კპ (ბ) ცკ-ის პოლიტ. და პრაქტ. მუშაობა, აგრეთვე ცსკ-მუშგლეხინის მუშაობა და კომინტერნის აღმასკომში საკ. კპ (ბ) დელეგაციის მოღვაწეობა. ყრილობამ მიიღო რეზოლუცია საორგანიზაციო საკითხებზე, პარტიის წესდების ახ. რედაქცია (იხ. *საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის წესდება*). წესდებაში შეტანილ იქნა ახ. განყ-ბა „შინაპარტიული დემოკრატიისა და პარტიული დისციპლინის შესახებ“. ყრილობამ გადაწყვიტა პარტ. უჯრედები გადაეკეთებინა პირველად პარტ. ორგანიზაციებად. საბჭ. მშენებლობის სფეროში ყრილობამ პარტ. ორგანიზაციებს მიზნად დაუსახა სახელმწ. ორგანოების სტრუქტურის შემდგომი დახვეწა, ადმ. და სამეურნეო აპარატის გაბერვის წინააღმდეგ ბრძოლა. ცსკ-მუშგლეხინი გადაკეთდა საკ. კპ ცკ-თან არსებულ *პარტიული კონტროლის კომისიად* და სსრკ სახკომსაბჭოსთან არსებულ საბჭ. კონტროლის კომისიად. ყრილობაზე მონანიებით გამოვიდნენ და პარტიის წარმატებები აღიარეს თპოზიციური ჯგუფების ყოფილმა ლიდერებმა: ნ. ბუხარინმა, გ. ზინოვიევმა, ლ. კამენევმა, ა. რიკოვმა, მ. ტომსკიმ და სხვ. არჩეულ იქნა პარტიის ცკ 71 წევრისა და 68 კანდიდატის შემადგენლობით.

ყრილობის მუშაობაში მონაწილეობდა საზღვარგარეთის კომპარტიათა მრავალი წარმომადგენელი, რ-თაც მაღალი შეფასება მისცეს სსრკ წარმატებებს, საკ. კპ (ბ) საშინაო და საგარეო პოლიტიკას. XVII ყრილობა ისტორიაში შევიდა გამარჯვებულთა ყრილობის სახელწოდებით.

*ლიტ.*: სკკპ ყრილობების, კონფერენციებისა და ცენტრალური კომიტეტის პლენუმების რეზოლუციებსა და გადაწყვეტილებებში, გამოც. მე-7, ნაწ. 3, თბ., 1956; საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის ისტორია, თბ., 1973.

*უ. ნანსყანი.*

**საკ. კპ (ბ) XVIII ყრილობა,** მიმდინარეობდა 1939 წ. 10—21 მარტს მოსკოვში. ესწრებოდა 1569 დელეგატი გადამწყვეტი და 466 სათათბირო ხმით. დღის წესრიგი: საკ. კპ(ბ) ცკ-ის საანგარიშო მოხსენება (ი. სტალინი); ცენტრ. სარევიზიო კომისიისა (მ. ვლადიმირსკი) და ინტერნაციონალის აღმასკომში საკ. კპ (ბ) დელეგაციისა (დ. მანუილსკი); სსრკ სახ. მეურნ. განვითარების III ხუთწლიანი გეგმის ანგარიში (ვ. მოლოტოვი); ცვლილებანი საკ. კპ(ბ) წესდებაში; საკ. კპ(ბ) პროგრამის შემცვლელი კომისიის არჩევა; პარტიის ცენტრ. ორგანოების არჩევნები.

საკ. კპ (ბ) ცკ-ის საანგარიშო მოხსენებაში მოცემული იყო ქვეყნის საერთაშ. და საშინაო მდგომარეობის ანალიზი და მისი განვითარების პერსპექტივები. ყრილობამ აღნიშნა, რომ ჩვენში გაბატონდა წარმოების სოციალ. წესი, რომ სსრკ-ში სოციალიზმი ძირითადად აშენდა და ქვეყანა შედგა განვითარების ახ. — სოციალ. საზ-ბის მშენებლობის დამთავრების საფეხურზე. 1913-თან შედარებით 1938-თვის მრეწვ. 9-ჯერ გაიზარდა. ყველაზე მლიერი ტემპით განვითარდა მძიმე მრეწველობა. დაგმობილ იქნა მცდარი თვალსაზრისი სოციალიზმის დროს სახელმწიფოს კვდომის შესახებ. სოციალ. სახელმწიფომ თავისი განვითარების პირველი ფაზა განვლო ოქტ. რევოლუციიდან ექსპლუატატორული კლასების ლიკვიდაციამდე და შევიდა განვითარების II ფაზაში. შესაბამისად შეიცვალა მისი ფუნქციები. რამდენადაც ექსპლუატატორული კლასები ლიკვიდირებული იყო, დათრგუნვის ფუნქცია უკვე გაქრა, და მის მაგიერ განვითარდა სოციალ. საკუთრების დაცვის ფუნქცია. საზ-ბის სოც. სტრუქტურის შეცვლასთან დაკავშირებით, გამოიკვეთა მისი განვითარების ძირითადი ძალები: მორალურ-პოლიტ. ერთიანობა, ხალხთა მეგობრობა და საბჭ. პატრიოტიზმი.

საგარეო პოლიტიკის დარგში ყრილობა აყენებდა ომის თავიდან აცილებისათვის ბრძოლის გაძლიერების ამოცანას და ყველა იმ ქვეყანასთან საქმიანი ურთიერთობის გაძლიერებას, რ-იც იბრძოდა ფაშიზმის წინააღმდეგ. ამასთანავე აღინიშნა, რომ ყოველმხრივ გაძლიერებულიყო საბჭ. ქვეყნის თავდაცვისუნარიანობა და მუდამ შემართული ყოფილიყო საბჭ. შეიარაღებული ძალები. ყრილობამ მიიღო პარტიის ახ. წესდება, რ-შიც აისახა საბჭ. საზ-ბის კლასობრივი სტრუქტურის შეცვლა; დაწესდა პარტიაში მიღების ერთიანი წესი და ერთიანი საკანდიდატო სტაჟი (1 წელი). პარტიაში შემსვლელთათვის წესდება შეივსო ახ. პუნქტით წევრების უფლებების შესახებ, რ-შიც აღინიშნა, რომ პარტიის წევრს უფლება აქვს მონაწილეობა მიიღოს პარტიის პოლიტიკის საკითხების განხილვაში, კრებებზე და პრესაში, გააკრიტიკოს პარტიის ნებისმიერი მუშაკი, აირჩიოს და არჩეულ იქნას პარტიის ორგანოებში, მიმართოს პარტ. ინსტანციას თვით პარტიის ცკ-მდე. დაწესდა პარტ. ორგანოების არჩევნებისას ფარული (დახურული) კენჭისყრა. წესდება აძლიერებდა პარტიის რიგების მასობრივ წმენდას, პირველადი პარტორგანიზაციების უფლება-მოვალეობას, მათ პასუხისმგებლობას პარტიის გადაწყვეტილებათა ცხოვრებაში გასატარებლად. წესდებაში პირველად შეიტანეს განყ-ბა „პარტია და კომკავშირი". ყრილობამ დიდი ადგილი დაუთმო კადრების მარქსისტულ-ლენინური თეორიით აღზრდის, პარტ. ორგანიზაციების იდეოლოგიური მუშაობის საკითხებს. ყრილობამ დაამტკიცა სსრკ სახ. მეურნ. განვითარების III ხუთწლიანი გეგმა.

ყრილობამ აირჩია პარტიის ცკ 71 წევრისა და 68 კანდიდატის, ცენტრ. სარევიზიო კომისია — 50 წევრის შემადგენლობით. *ს. ჩაგუნავა.*

**საკ. კპ (ბ) ცენტრალური კომიტეტის ორგბიურო,** საკ. კპ (ბ) ცკ-ის საორგანიზაციო ბიურო, პარტიის ცკ-ის აღმასრულებელი ორგანო. შეიქმნა 1919 იანვარში. ორგბიუროს ირჩევდნენ ცკ-ის პლენუმზე პარტიის საორგანიზაციო მუშაობის საერთო ხელმძღვანელობის განსახორციელებლად. ძირითადი საკითხები, რ-ებსაც ორგბიურო ხელმძღვანელობდა, იყო: კადრების შერჩევა და განაწილება, შესრულების შემოწმება, პარტ. ორგანოებისა და სახელმწ., პროფკავშირული, ახალგაზრდული და სხვა საზ. ორგანიზაციების სწორი ურთიერთდამოკიდებულების მიღწევა, პარტიაში ანგარიშვალდებულებისა და ინფორმაციის სათანადოდ დაყენება, პარტ. ორგანიზაციების სტრუქტურის სრულყოფა. თავდაპირველად ორგბიურო 5 წევრისაგან შედგებოდა, 1921-იდან მისი შემადგენლობა გაიზარდა, მაგრამ არ იყო მუდმივი. სკპ XIX ყრილობამ (1952) მომავალში აღარ ცნო საჭიროდ ორგბიუროს არსებობა და ცკ-ის მიმდინარე საორგანიზაციო მუშაობა *სკპ ცენტრალური კომიტეტის* სამდივნოს გამგებლობაში მოაქცია.

**საკ. კპ (ბ) ცენტრალური საკონტროლო კომისია** [საკ. კპ(ბ) ცსკ], პარტიის უმაღლესი საკონტროლო ორგანო 1920—34. შეიქმნა ვ. ი. ლენინის წინადადებით, თავდაპირველად ერქვა რკპ (ბ) საკონტროლო კომისია, რკპ (ბ) X ყრილობის შემდეგ — რკპ ცენტრ. საკონტროლო კომისიას ირჩევდა პარტიის ყრილობა. ცსკ-ისა და ადგილ. საკონტროლო კომისიების ამოცანები განსაზღვრული იყო პარტიის ყრილობების გადაწყვეტილებებში — პარტიის ერთიანობის დაცვა, პარტიაში ყოველგვარ ანტიპარტ. დაჯგუფებასთან და ფრაქციულობის ტენდენციასთან ბრძოლა. ცსკ-ის ამოცანებს შეადგენდა პარტიის წევრების მიერ პარტიის პროგრამის, წესდების, ეთიკის დარღვევების წინააღმდეგ ბრძოლა, პარტიის რიგების სიწმინდისდაცვა. რკპ (ბ) XII ყრილობამ საგრძნობლად გააფართოვა ცსკ-ის ფუნქციები, ამოცანები და უფლებები. საკ. კპ(ბ) XVII ყრილობამ (1934) საკ. კპ(ბ) ცსკ გარდაქმნა საკ. კპ(ბ) ცკ-თან არსებულ *პარტიული კონტროლის კომისიად.*

**საკლუბო დაწესებულებანი** სოციალისტურ ქვეყნებში, მასობრივი კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებები, რ-ებიც ხელს უწყობს მშრომელთა კომუნისტურ აღზრდას, მათი თვითგანათლებისა და თვითმოქმედების განვითარებას. სსრკ-ში ს. დ-ს ქსელს საფუძველი ჩაეყარა 1920. რუსეთში 1913 იყო 237 ს. დ. სსრკ-ში 1983 ქალაქად და სოფლად სულ.იყო 1,4 მლნ-მდე ს. დ., სადაც გაშლილია კულტურულ-მასობრივი მუშაობა. იხ. ტ. *საქართველოს სსრ*, თავი კულტურულ-საგანმანათლებლო დაწესებულებები.

**საკმაო საფუძვლის კანონი,** იხ. *აზროვნების კანონები.*

**საკმარა,** მდინარე რსფსრ ორენბურგის ოლქსა და ბაშკ. ასსრ-ში, მდ. ურალის მარჯვ. შენაკადი. სიგრძე 798 *კმ*, აუზის ფართ. 30200 *კმ²*. სათავე აქვს ურალთაუს ქედის კალთებზე. უმთავრესად საზრდოობს თოვლის წყლით. წყალდიდობა იცის აპრ-იდან ივლ-მდე. წყლის საშ. წლ. ხარჯი შესართავიდან 55 *კმ*-ზე 144 *მ³/წმ*. იყინება ნოემბ-ში, ყინულძვრაა აპრ-ში. ქვემოთში სანაოსნოა. ს-ის ნაპირზეა ქ. კუვანდიკი.

**საკმეველი,** საკმელი, სურნელოვანი ფისი, რ-იც გამოიყოფა ბურსერსებრთა ოჯახის მცენარის ბოსველიას (Boswelia carterii) ანუ საკმლის ხის დასერილი ქერქიდან. ხე იზრდება აღმ. აფრიკასა და არაბ. ნ.-კ-ზე. ს. შეიცავს გუმფისს, ეთეროვან ზეთებს, მწარე ნივთიერებებს. ნაწილობრივ იხსნება წყალსა და ორგ. გამხსნელებში. ქრისტ. ეკლესიაში მღვდელმსახური ს-ს, გუნდრუკს, საცეცხლურით უკმევს ხატებს და მლოცველებს. ს-ის კვამლი სიმბოლურად გამოხატავს მლოცველთა ლოცვა-ვედრების ასვლას ცაში და იქიდან მადლის გადმოსვლას. *ზ. ლომინაძე.*

**საკმელა** (Cistus), მცენარეთა გვარი საკმელასებრთა ოჯახისა. ბუჩქებია, სიმაღლე 2 *მ*-მდე აღწევს. ქეჩისებრ შებუსვილია ვარსკვლავისებრი და ჯირკვლოვანი ბეწვებით. ს. ხმელთაშუაზღვისპირეთის *მაკვისის* დამახასიათებელი მცენარეა. საქართველოში 2 სახეობა იზრდება. მათგან კირქვების ს-ს (C. creticus) მოვარდისფრო ყვავილი აქვს. გავრცელებულია შავი ზღვის სანაპიროზე ფიჭვნარში და კირქვიან კლდოვან ფერდობებზე, აფხაზეთსა (ბიჭვინთა) და აჭარაში (ჭოროხზე), მეორე სახეობას — სალბფოთოლა ს-ს (C. salvifolius) მოთეთრო-მოყვითალო ყვავილი აქვს. გავრცელებულია აფხაზეთში, აჭარასა და იმერეთში. ორივე სახეობა დეკორ. და თაფლოვანია. იყენებენ ხალხ. მედიცინაში.

**საკმელასებრნი** (Cistaceae), ორლებნიან მცენარეთა ოჯახი. აერთიანებს ბუჩქებს, ნახევრად ბუჩქებს და ბალახებს. აქვთ მოზამთრე ან ცვენია მარტივი ფოთლები, თეთრი, მოყვითალო, მოვარდისფრო მარტოული ან საგველასებრ ყვავილედებად შეკრებილი ყვავილები. ნაყოფი კოლოფია. ხმელთაშუაზღვისპირეთის დამახასიათებელი ოჯახია; ოჯახი 4—8 გვარისაგან შედგება. საქართველოში გავრცელებულია 3 გვარის სახეობები. მათგან *საკმელა* (Cistus) დას. საქართველოში გვხვდება. მზეყვავილა (Helianthemum) და ფუმანა (Fumana) მთელ რესპუბლიკაში. *რ. გაგნიძე.*



საკმლის ხე. ნაყოფებიანი ტოტი.

**საკმლის ხე,** კევის ხე, საღსაღაჯი (Pistacia mutica), ზაფხულმწვანე ხე *ფსტის* გვარისა. იშვიათი რელიქტური ჯიშია. მისი სიმაღლე 2—10 (15) *მ* აღწევს. აქვს ფართოდ გადაშლილი და ხშირად მიწის პირამდე ჩამოსული მომრგვალო ვარჯი. ყვავილობს აპრ-ში, ფოთლების გამოტანამდე. ნაყოფი სექტ.-ოქტ-ში მწიფდება. გავრცელებულია მცირე აზიიდან დას. ირანამდე; სსრკ-ში ყირიმსა და კავკ. შავი ზღვის ჩრდ.-დას. სანაპიროზე (ანაპა, გელენჯიკი), აღმ. და სამხრ. ამიერკავკასიაში. საქართველოში იზრდება ქართლში, გარე კახეთსა და ქიზიყში; მისი ყველაზე მნიშვნელოვანი, კარგად შენახული კორომია შირაქის ზეგანზე (*ვაშლოვანის სახელმწიფო ნაკრძალი*). მეორე დიდი მასივი არის აზერბაიჯანში — ყარაბაღის ველზე (სულთანბუდის კორომი, ისიც ნაკრძალია). ს. ხ-ის კორომები ნათელი ტყის, *საკმლისხიანის* ან არიდული მეჩხერი ტყის სახელით არის ცნობილი და ვაკეებსა და მთისწინეთში გვხვდება. ხარობს მთის კალთებზეც, სადაც შერეულია სხვა ქსეროფილურ მერქნიან სახეობებთან (აკაკი, ბერყენა, ქართული ნუკერჩხალი, მუხა, თელა, ჯაგრცხილა, ღვია და სხვ.). მთებში ზ. დ. 1000 *მ*-მდე აღწევს. სინათლისა და სითბოს მოყვარულია, კარგად ეგუება ნიადაგისა და ჰაერის სიმშრალეს, იტანს ნიადაგის დამლაშებასაც. პერსპექტიულია მშრალი და ხრიოკი ადგილების გასამწვანებლად. რგავენ აგრეთვე ბაღ-პარკებში ეულად ან მცირე ჯგუფებად (თბილ. ბოტან. ბაღში რამდენიმე ხეა). იზრდება ძალიან ნელა (120 წლისა 5 *მ* სიმაღლეს აღწევს). ცოცხლობს დიდხანს, 250—300 წელს (გვხვდება 1000 წლისაც კი). აქვს მკვრივი, მაგარი და მძიმე მერქანი, რ-საც სადურგლო და სახარატო საქმეში იყენებენ. ღეროს ძივთში (გუმფისი) 75% ფისი და 25% ეთეროვანი ზეთებია; მშრალ ფისს ხმარობენ კევად, საღებავის დასამზადებლად, პარფიუმერიაში. ნაყოფი შეიცავს 60%-მდე ზეთს, რ-საც ტექ. მიზნებისათვის იყენებენ, ფოთოლი— 20%-მდე ტანინებს. ამიერკავკასია-

შიჰ. ხ-ს იყენებენ ნ ა მ დ ვ ი ლ ი ფ ს ტ ი ს (P. vera) საძირედ. *მ. სახოკია.*

**საკმლისხიანი**, *საკმლის ხის* მეჩხერი კორომი. გავრცელებულია უმთავრესად აღმ. ამიერკავკასიაში. საქართველოში გვხვდება შირაქის ზეგანზე, კერძოდ, კარგადაა შემონახული *ვაშლოვანის სახელმწიფო ნაკრძალში*. მდებარეობისა და ეკოლ. თავისებურების მიხედვით განარჩევენ ბარისა და მთისწინების ს-ებს. ბარის ს. დაკავშირებულია უპირატესად ჭალის ტყეებთან, გარს ერტყმის მათ უდაბნოს მხრიდან. ამ ს-ში ხშირია ჭალის მუხა (Qurecus longipes) და თელა (Ulmus carpinifolia), რის გამოც იქმნება მუხნარ-ს. და თელიან-ს. ჭალის ს-ები. მთავარი ტიპოლოგიური ვარიანტებიდან აღსანიშნავია მარცვლოვნიან-შერეულბუჩქიანი, მლაშობ-მდელოიანი და უდაბნოიანი ს-ები. მთისწინების ს. ძირითადად სამნაირია— ნახევრადუდაბნოიანი, ველის მარცვლოვნიანი და შერეულბუჩქიანი. მთისწინების ვარიანტს განეკუთვნება ვაშლოვნის ნაკრძალის ს. *მ. სახოკია.*

**საკობიანო**, სოფელი ახმეტის რ-ნში (დუისის სოფსაბჭო), პანკისის ხეობაში, მდ. ალაზნის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 580 *მ*, ახმეტიდან 12 *კმ*. პანკისის მეცენახეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

სოფლის მიდამოებში აღმოჩენილია სხვადასხვა არქეოლ. ძეგლი. 1965 ს-ს ჩრდ.-დას-ით, მაჩუტახევისა და პირველახევის ტერასებზე, შესწავლილია შუა ბრინჯაოს ხანის მცირეინვენტარიანი რამდენიმე სამარხი და გვიანდ. ბრინჯაოს ხანის ადრეული ეტაპის 21 ორმოსამარხი. სამარხები ოთხკუთხა ქვაყრილიანია, რითაც ჩრდ. კავკ. ამავე ხანის სამარხებს ემსგავსება. ადამიანის ძვლები და ნივთები ცუდად იყო დაცული. აღმოჩნდა ხელით ნაძერწი მოყვითალო-მონაცრისფროდ და მოყავისფროდ გამომწვარი თიხის ჭურჭელი. ფორმით, დამზადების ტექნიკითა და შემკულობით მასალა ჩრდ.-აღმ. კავკასიურ (დაღ.) კერამიკას უახლოვდება და უცხოა ალაზნის ველის ძეგლებისათვის. აღმოჩნდა აგრეთვე ადგილ. გვიანდ. ბრინჯაოს ხანის ადრინდ. საფეხურის კერამიკა — წრეებად დაღარულზედაპირიანი და ფრჩხილისებრჭდეებიანი შავზედაპირიანი, ნაცრისფერსარჩულიანი ჩარხზე ნაკეთები ჭურჭელი. სამარხებში ნაპოვნია აგრეთვე ბრინჯაოს ფოთლისებრი სატევარი, სამხვია რგოლები, სასაფეთქლე საკიდი, სარდიონის მძივები და სხვ. არქეოლოგთა აზრით, გვიანდ. ბრინჯაოს ხანის ადრეულ ეტაპზე ადგილ. ეთნ. ელემენტი ჩრდ. კავკასიურმა შეცვალა, მომდევნო პერიოდში (ძვ. წ. II–I ათასწლ. მიჯნა) კი მათი ადგილი იხევ ადგილ. ტომებმა დაიკავეს.

ს-ს მიდამოებში გამოვლენილია აგრეთვე გვიანდ. ბრინჯაოს ხანის სამარხები, შუა ფეოდ. ხანის კულტ. ფენები, გვიანდ. ფეოდ. ხანის მრავალი უინვენტარო სამარხი და სხვ.

ადგილ „ახმეტის ჯვარზე" აღმოჩენილია ადრინდ. ფეოდ. ხანის ნასოფლარი, მარანი და ქვაყუთის ტიპის სამარხები, ადგილ „საყდარზე" — ამავე ხანის პატარა საყდარი და ქვის საწნახლები.

*ლიტ.*: Труды Кахетинской археологической экспедиции, [т.] 1, Тб., 1969.

*ე. გოგაძე.*


1


2


3


4


5


6


7

საკობიანო 1. სამარხი №20. სქემატური გეგმა; 2—7— თიხის ჭურჭლები სხვადასხვა სამარხიდან. ძვ. წ. II ათასწლეულის II ნახევრის დასაწყისი. საქართვ. სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**საკო—ვანცეტის პროცესი**, იტალიელი წარმოშობის მუშა-რევოლუციონერების ნიკოლა საკოს (N. Sacco) და ბართოლომეო ვანცეტის (B. Vanzetti) სასამართლო პროცესი აშშ-ში. მათ მკვლელობის ყალბი ბრალდება წაუყენეს. 1920 წ. 15 აპრ. საკო და ვანცეტი ვითომდა თავს დაესხნენ ქ. საუთ-ბრეინტრის (მასაჩუსეტსი) ფეხსაცმლის ფ-კის მოლარესა და 2 მცველს. ს.-ვ. პ. დაიწყო 1920 ივნ-ში ქ. პლიმუთში. სპეციალურად შერჩეულ მსაჯულთა სასამართლომ ცრუ მოწმეებისა და ყალბი ექსპერტიზის საშუალებით საკო და ვანცეტი დამნაშავეებად ცნო და სიკვდილი მიუსაჯა. სასამართლოს გადაწყვეტილებამ ფართო პროტესტი გამოიწვია აშშ-სა და მთელ მსოფლიოში, მაგრამ ყველა აპელაცია უშედეგო აღმოჩნდა. 1927 წ. 23 აგვ. საკო და ვანცეტი სიკვდილით დასაჯეს ელექტროსკამზე.

**საკოლმეურნეო**, ქართული ხალხური ცეკვა, ასრულებს ქალ-ვაჟთა ჯგუფი. აგებულია გაცეკვებულ შრომითი პროცესებზე. მაგ., „მევენახეთა ცეკვა", „ქალო ნარინჯიანო", „კალმახობა" და სხვ. მუს. ზომა 2/4.

**საკოლმეურნეო ბაზარი**, იხ. *საშინაო ვაჭრობა*.

**საკოლმეურნეო ვაჭრობა**, კოლმეურნეობებისა და კოლმეურნეების მიერ თავიანთი ნამატი და სასოფლო-სამეურნეო პროდუქციის გაყიდვა საკოლმ. ბაზრის ფასის მიხედვით (იხ. აგრეთვე *საშინაო ვაჭრობა*).

**საკოლმეურნეო კომლი**, პირთა ისეთი საოჯახო-შრომითი გაერთიანება, რ-ის შრომისუნარიანი წევრები კოლ-ბის წევრებია, საკუთარი შრომით მონაწილეობენ საკოლმ. წარმოებაში, საიდანაც ძირითად შემოსავალს ღებულობენ, და ეწევიან პირად დამხმარე მეურნეობას. კოლ-ბის სანიმუშო წესდების შესაბამისად (1969), ს. კ-ს დროებითი სარგებლობის უფლებით ეძლევა მიწის ნაკვეთი სამოსახლოდ, ბოსტნის, ბაღისა თუ სხვ. საჭიროებისათვის. ს. კ-ს მისთვის გამოყოფილ *საკარმიდამო ნაკვეთზე* საკუთრებაში შეიძლება ჰქონდეს დამხმარე მეურნეობა, საცხოვრ. სახლი, პროდუქტიული პირუტყვი, ფრინველი და მარტივი სას.-სამ. ინვენტარი. გარდა ამისა, ს. კ-ის საკუთრებაა კომლის წევრების მიერ მის საკუთრებაში გადაცემული შრომითი შემოსავალი, რ-იც მათ კოლ-ბის საზ. მეურნეობაში მონაწილეობით მიიღეს ან მათ მიერვე კომლის საკუთრებაში გადაცემული სხვა ქონება, აგრეთვე საერთო სახსრებით შეძენილი საოჯახო და პირადი მოხმარების საგნები. საკარმიდამო ნაკვეთის, ასევე პროდუქტიული პირუტყვისა და ფრინველის კონკრ. ოდენობა განისაზღვრება თითოეული კოლ-ბის წესდებით. ს. კ-ის ქონება წარმოადგენს საერთო საკუთრებას, რ-შიც წილი არ არის განსაზღვრული და მისი მფლობელობა, სარგებლობა და განკარგვა წარმოებს კომლის ყველა წევრის თანხმობით. კომლის ქონებაში თითოეული წევრის წილის განსაზღვრა ხდება: კომლის წევრის კომლის შემადგენლობიდან გასვლისას (გამოყოფა), ერთი კომლიდან ორი ან მეტი კომლის შექმნისას (გაყრა), კომლის წევრის პირადი ვალდებულებების მიხედვით გადახდევინებისას.

ს. კ., როგორც სამართ. განსაკუთრებული სუბიექტი, იხდის გადასახადს მის სარგებლობაში გადაცემული მიწის ნაკვეთისათვის; მისი ქონება დაიზღვევა სავალდებულო წესით. *რ. ცინცაძე.*

**საკოლმეურნეო პროდუქციის თვითღირებულება**, იხ. *სასოფლო-სამეურნეო პროდუქციის თვითღირებულება*.

**საკოლმეურნეო სამართალი**, საბჭ. სოციალისტური სამართლის ერთ-ერთი დარგი—სახელმწიფოს მიერ დადგენილ ან სანქციონირებულ ისეთ ნორმათა ერთობლიობა, რ-ებიც განსაზღვრავენ კოლმეურნეობების შექმნის, მათი ორგანიზაციის, საქმიანობის ფორმებს, პრინციპებსა და წესებს, აწესრიგებს ურთიერთობებს კოლ-ბასა და მის წევრებს, ამ წევრთა ოჯახებსა და საკოლმ. კომლს შორის; ს. ს. განსაზღვრავს აგრეთვე კოლ-ბათა საბჭოების, საკოლმეურნეობათაშორისო საწარმოების, ორგანიზაციების, მათი გაერთიანებების სტრუქტურასა და წესს. მშრომელი გლეხობის კოოპერირების შესახებ მარქსისტულ-ლენინური მოძღვრების თეორ. საფუძველზე დაყრდნობით, ს. ს. პირველად სსრკ-ში შეიქმნა. მან მნიშვნელოვანი როლი ითამაშა სოფლად საზ. ურთიერთობების სოციალ. ურთიერთობებად გარდაქმნაში. ს. ს-ის ძირითადი პრინციპებია: კოლექტ. მეურნეობაში გლეხთა ნებაყოფლობითი გაერთიანება, სახელმწიფოს მიერ კოლ-ბის ხელმძღვანელობა და მისთვის დახმარების გაწევა, საკოლმ. მიწათსარგებლობის უსასყიდლობა და უვადობა; საზ. და პირადი ინტერესების სწორი შეხამება, საკოლმ. წარმოების ხელახალი ტექ. აღჭურვა და ამ აღჭურვაში სახელმწ. სოციალ. საკუთრების წამყვანი როლი, კოლ-ბისა და კოლმეურნეების მატერ. დაინტერესება საზ. მეურნ. ზანვითარებით და შრომის შედეგებით, კოლ-ბის მართვა საკოლმ. დემოკრ. საფუძველზე. საკოლმ. ცხოვრება მოიცავს განსხვავებულ საზ. ურთიერთობებს. ამავე დროს, ყველა ის ურთიერთობა, რ-შიც კოლ-ბა ან მისი წევრები მონაწილეობენ, არ წესრიგდება საკოლმ. სამართ. ნორმებით. ზოგ მათგანს აწესრიგებს სამოქალაქო, მიწის, ადმ. ან საფინანსო სამართალი.

სამართ. სხვა დარგებისაგან განსხვავებით, ს. ს-ს საკოლმ. ურთიერთობის მომწესრიგებელი საფუძვლები ან კოდექსი არ გააჩნია. მისი ნორმატიული აქტია *კოლმეურნეობის სანიმუშო წესდება*. სანიმუშო წესდების საფუძველზე თითოეული კოლ-ბა ადგილ. პირობების გათვალისწინებით ღებულობს თავის წესდებას. ეს წესდება, კოლ-ბის საერთო კრებაზე მიღებისა და რაიაღმასკომში რეგისტრაციის შემდეგ საკოლმ. ცხოვრების ძირითად კანონად იქცევა.

ნორმატიულ აქტებს შორის, რ-იც ეხება საკოლმ. ცხოვრების უმნიშვნელოვანეს საკითხებს, განსაკუთრებული ადგილი უკავია სკკპ ცკ-ის და სსრკ მინისტრთა საბჭოს ერთობლივ დადგენილებებს. ფართოდაა გამოყენებული სახელმწ. ორგანოების რეკომენდაციები, რ-ებიც უზრუნველყოფენ სახელმწ. ხელმძღვანელობის სწორ შეხამებას თვით კოლ-ბების ფართო ინიციატივასთან ამა თუ იმ საკითხის გადაწყვეტის დროს.

**საკოლმეურნეო ტყე**, იხ. *სატყეო კანონმდებლობა*.

**საკოლმეურნეო ფონდები** ს ს რ კ-ში, გეგმიურად ჩამოყალიბებულ მატერიალურ ფასეულობათა და ფულად საშუალებათა მიზნობრივი დანიშნულების ერთობლიობა, რ-იც გამოიყენება საწარმოო სამეცნიერო საქმიანობისათვის და მუშაკთა ეკონომიური სტიმულირებისათვის. ს. ფ-ის შექმნის, ჩამოყალიბების, შევსების, გადიდებისა და გამოყენების წესი სათანადო უფლებრივი განაწესით რეგულირდება.

კოლ-ბებში შექმნილი წარმოებითი ფონდები (ძირითადი და საბრუნავი), ისევე როგორც არასაწარმოო დანიშნულების ძირითადი ფონდები, განუყოფელია (იგი არ შეიძლება განაწილდეს კოლ-ბის წევრებს შორის). ყოველწლიურად ძირითადი და საბრუნავი ფონდების შესავსებად კოლ-ბის საერთო კრება განსაზღვრავს გადასარიცხავი აუცილებელი თანხის მოცულობას. კოლ-ბის ძირითადი ფონდები მოიცავს წარმოებით ძირითად საშუალებებს (სას.-სამ. და არასას.-სამ.) და არასაწარმოო დანიშნულების საშუალებებს ნატურალურ (ნივთიერი) ფორმაში. წარმოებითი ძირითადი ფონდებია: შენობები, ნაგებობანი და გადამცემი მოწყობილობა, ძალური მანქანები და მოწყობილობა, სამუშაო მანქანები და მათი მოწყობილობა, სატრანსპ. საშუალებანი, მუშა პირუტყვი, პროდუქტული პირუტყვი, მრავალწლოვანი ნარგავები, რ-თა ღირებულებამ 1980 წ. 1 იანვ-თვის სსრკ-ში 89,1 მლრდ. მან. შეადგინა, მ. შ. საქართველოში — 0,964 მლრდ. მან.

არასას.-სამ. დანიშნულების წარმოე-

ბითი ძირითადი ფონდებია იმ საწარმოთა მოწყობილობა და ინვენტარი, რ-ებიც არ მონაწილეობენ სას.-სამ. პროდუქციის წარმოებაში და წარმოადგენდნენ დამხმარე სამრეწვ. საწარმოთა, სამშენებლო, სავაჭრო და საზ. კვების ობიექტების საწარმოო საშუალებებს (სახელოსნოები, შენობები), სას.-სამ. პროდუქციის გადასამუშ. დამხმარე საწარმოების შრომის იარაღები და სხვ.

არა საწარმოო დანიშნულების ძირითადი ფონდებია საცხოვრ., კულტ.-საყოფაცხოვრებო, საზ. და ადმ. შენობები.

კოლ-ბის საბრუნავ ფონდებში, რ-ებიც მოიცავს საწარმოო მარაგის ღირებულებასა და ფულად სახსრებს წარმოების საჭიროებისათვის, შედის ძირითადი და სადაზღვევო სათესლე ფონდი, ძირითადი და სადაზღვევო საფურაჟე ფონდი. 1966-იდან კოლ-ბებში იქმნება შრომის გარანტირებული ანაზღაურების ფონდი (ფულადი და ნატურალური).

კოლ-ბაში იქმნება აგრეთვე ეკონ. სტიმულირებისა და სპეც. დანიშნულების ფონდები: კულტსაყოფაცხოვრებო ფონდი, სოცუზრუნველყოფისა და კოლ-ბისადმი მატერ. დახმარების, კოლმეურნეთა და სპეციალისტების მატერ. წახალისების, სარეზერვო ფონდები და სხვ. მატერ. წახალისების ფონდი ყალიბდება კოლ-ბის წმინდა შემოსავლიდან 5%-მდე თანხის გადარიცხვით ისე, რომ ის არ აღემატებოდეს საერთო ჯამში ხელფასის წლ. თანხის 12%-ს. 1980 წ. 1 იანვ-თვის სსრკ კოლ-ბების ყველა წარმოებითი ძირითადი ფონდისა და მატერ. საბრუნავი საშუალებების ღირებულებამ შეადგინა 126,7 მლრდ. მან., საქართველოში — 1,212 მლრდ. მან

*ი. გიგოშვილი.*

**საკომისიო ვაჭრობა** სასოფლო-სამეურნეო პროდუქტებისა სსრკ-ში, საკოლმეურნეო ვაჭრობის სახესხვაობა. მისი ეკონ. საფუძველია კოლ-ბების საზ. წარმოება, აგრეთვე კოლმეურნეთა პირადი დამხმარე მეურნეობა. ახორციელებს სამომხმარებლო კოოპერაცია, რ-იც კოლ-ბებისაგან შეთანხმებულ ფასებში იძენს სას.-სამ. პროდუქტებს (ამასთან, მაშინვე უხდის შეთანხმებული ფასის 100%-ს), ხოლო კოლმეურნეებისაგან ყიდულობს ადგილ. ბაზრის ფასების მიხედვით. კოლ-ბებიდან პროდუქციის გასაღებაზე იღებენ საკომისიო გადასახადს. ს. ვ. შემოღებულია 1953-იდან. ს. ვ. საკოლმ. ბაზართან შედარებით ვაჭრობის უფრო ორგანიზებული სახეა. მისი უპირატესობა იმაშია, რომ კოლ-ბები (განსაკუთრებით კოლმეურნეები) თავისუფლდებიან ბაზარზე პროდუქტების გადაზიდვისა და გაყიდვის შრომისა და დროის დანახარჯებისაგან, ფართოვდება საქონლის რეალიზაციის რადიუსი, სარეალიზაციო პროდუქციაზე შენარჩუნებულია უფრო სტაბილური ფასები, ვიდრე საკოლმ. ბაზარზე. ს. ვ. ხელს უწყობს ვაჭრობაში სეზონურობის შესუსტებას, მიმოქცევის ხარჯების შემცირებას, სავაჭრო მომსახურების კულტურის ამაღლებას, საქონლის ასორტიმენტის გაუმჯობესებას.

ს. ვ. განსაზღვრული თავისებურებებით განვითარებულია უნგრეთში, ბულგარეთში, პოლონეთში, ჩეხოსლოვაკიაში, რუმინეთსა და მონღოლეთში.

**საკომლო,** საკუამლო, საკვამლო, მიწის ნაკვეთი, რ-საც მებატონე მემკვიდრეობით ფლობისა და საბატონო *ბეგრის* პირობით გადასცემდა ყმა გლეხობის ცალკეულ კომლს ძვ. საქართველოში. ზოგჯერ *საგლეხო* „მამულსაც" უწოდებდნენ. ტერმ. „ს." XIV ს. მიწურულიდან (პირველად 1392 წ. 1 დეკ. საბუთში) დასტურდება. იგი ადრინდ. *ფუძის* მნიშვნელობით იხმარებოდა. ს. ადგილ-მამულის ერთეულადაც გამოიყენებოდა, მაგრამ მისი ოდენობა ყველგან და ყოველთვის ერთნაირი არ იყო (საერთოდ 60 *დღიურამდე* აღწევდა). ხარისხობრივად განირჩეოდა „ნაოხარი" და „აშენებული" ან „დიდად შემკული, ერთიანი" ს-ები. ზოგი გლეხი მთელ ს-ზე მჯდა, ბევრი მხოლოდ მის ნაწილს (მაგ., 1/2, 1/4 და 1/12-საც კი) ფლობდა. სრული ს-ს მფლობელი „კარგ" („შემძლე"), ხოლო ნახევრისა და მასზე ნაკლების მქონე შესაბამისად „შუათანა" და „მცირე" ანუ „დაბალ" მებეგრე გლეხთა ჯგუფს მიეკუთვნებოდა. სხვადასხვა გადასახადგამოსაღებიც ს-ების მიხედვით განისაზღვრებოდა. მაგ., საყაფლანიშვილოს გლეხობას უნდა გადაეხადა „სასვიანო (ბატონის ოჯახში ქორწილის დროს მისართმევი) მთელს საკომლოზე მარჩილი ერთი, ნახევარ საკომლოზე შაური ექვსი".

*წყარო:* ქართული სამართლის ძეგლები, ი დოლიძის გამოც , ტ. 1—6, თბ., 1963—77; Какабадзе С. С., Грузинские документы Института народов Азии АН СССР, М , 1967.

*ლიტ* · საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4, თბ., 1973, გვ. 188—189, 194—195, 533, 536.

*ი. ფუტკარაძე.*

**საკონდიტრო მრეწველობა,** კვების მრეწველობის დარგი; ამზადებს საკონდიტრო ნაწარმს სპეციალიზებულ ფ-კებში, პურკომბინატის საამქროებში, საკონსერვო ქ-ნებსა და კვების კომბინატებში. 1913 რუსეთში იყო 142 ცენზიანი საკონდიტრო საწარმო, სადაც მუშაობდა 17405 მუშა; აწარმოებდნენ 17100 ტ საკონდიტრო ნაწარმს, წვრილი სარეწების ჩათვლით კი — 125000 ტ ს მ. ძირითადად კონცენტრირებული იყო მოსკოვში, პეტერბურგში, ხარკოვსა და ოდესაში. ს. მ-ის განვითარება დაჩქარდა საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. ძვ. ფ-კების უმეტესობაში ჩატარდა რეკონსტრუქცია. ომამდელ ხუთწლედში სხვადასხვა ქალაქში აშენდა 50 ახ. საკონდიტრო ფ-კა. საწარმოებში დაიდგა მაღალმწარმოებლური სპეც. მოწყობილობები. დამუშავდა ახ. ტექნოლ. პროცესები, არსებითად გაიზარდა ს. მ-ის საწარმოო სიმძლავრეები. ს. მ. განსაკუთრებით სწრაფად განვითარდა სამამულო ომის შემდგომ პერიოდში. 1946—70 წლებში აიგო დაახლ. 60 საკონდიტრო ფ-კა, უმეტესად უნივერს. ტიპისა. აქედან 25 იყო უმსხვილესი საწარმო (წლ. სიმძლავრე 10 ათ. ტ-იდან 25 ათ. ტ-მდე). არსებითად შეიცვალა ს. მ-ის გეოგრაფია. ამჟამად იგი განვითარებულია ყველა მოკავშირე რესპუბლიკაში. თანამედროვე ს. მ. მაღალკონცენტრირებული დარგია, რ-იც აერთიანებს მსხვილ საწამოებს (მოსკ. „კრასნი ოკტიაბრი", „ბოლშევიკი", ლენინგრ. პირველი და სამოილოვის სახელობის ფ-კები და ა. შ. საგრძნობლად გაფართოვდა ნედლეულის ბაზა, განახლდა პროდუქციის ასორტიმენტი. წარმოებაში დაინერგა მაღალმწარმოებლური მანქანამოწყობილობები, ამაღლდა წარმოების ტექ. დონე, განხორციელდა წარმოების კომპლ. მექანიზაციისა და ავტომატიზაციის სამუშაოები; წარმოების მართვის სრულყოფის მიზნით შეიქმნა საწარმოო გაერთიანებები. გაიზარდა წარმოების მოცულობა, 1981 გამოუშვეს 3951 ათ. ტ საკონდიტრო ნაწარმი (4,9-ჯერ მეტი ვიდრე 1940 გამოშვებული პროდუქცია).

საქართველოში გასაბჭოებამდე საკონდიტრო ნაწარმს აწარმოებდნენ წვრილი საწარმოები. საქ სსრ ს. მ. ჩაისახა 1938. 1940 — 9540 ტ ნაწარმი დამზადდა, 1983 — 56680 ტ. საკონდიტრო ნაწარმის ყველაზე დიდი მწარმოებელია თბილისი, შემდეგ ქუთაისი, სოხუმი, ბათუმი, რუსთავი. იგი მზადდება სხვა ქ-ებსა და რ-ნულ ცენტრებშიც.

ს. მ. განვითარებულია მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში.

*ლიტ* · Бровкин С. И., Фришман Д Н , Кондитерская промышленность, წგნ . Пищевая промышленность, Л., 1967; Технология кондитерского производства, под ред. А. Л. Соколовского, 2 изд., М., 1959.

**საკონდიტრო ნაწარმი,** მაღალკალორიული საკვები პროდუქტები, რ-ებიც დიდი რაოდენობით შეიცავენ შაქარს, აქვთ მაღალი კალორიულობა და შეთვისებადობა, სასიამოვნო გემო და არომატი. ს. ნ-ის დასამზადებლად იყენებენ შაქარს, ბადაგს, თაფლს, ხილ-კენკრას, ხორბლის (უფრო იშვიათად შვრიის, სოიის, სიმინდის, ჭვავის) ფქვილს, რძესა და კარაქს, ცხიმებს, სახამებელს, კაკაოს, ნიგოზს, კვერცხს, საკვებ მჟავებს, ჟელეს მისაღებ და არომატის მიმცემ ნივთიერებებს, რ-ებსაც ამუშავებენ მექან. და თერმული ხერხებით. ს. ნ-ის მაღალი კვებითი ღირებულება განპირობებულია მასში შემავალი ნახშირწყლებით, ცხიმებითა და ცილებით.

გამოყენებული ნედლეულის, წარმოების ტექნოლ. და მიღებული პროდუქტების თვისებების მიხედვით განასხვავებენ შაქრიან ნაწარმსა (კარამელი, კანფეტი, შოკოლადი, მარმელადი, ჰალვა, *აღმოსავლური ტკბილეულობა*, ირისი და სხვ.) და ფქვილის ნაწარმს (ნამცხვარი, თაფლკვერი, ერბოზელილი ნამცხვარი, გალეტი, ვაფლი, ტორტი, ტკბილღვეზელა, კექსი და სხვ.).

ს. ნ. დიდი ხნის განმავლობაში ინარჩუნებს მაღალ ხარისხს, ამიტომ მას იყენებენ ლაშქრობების, ექსკურსიების დროს, სპორტსმენის საკვებად და სხვ. დიეტური და სამკურნ. ს. ნ. ჩვეულებრივისაგან განსხვავდება ქიმ. შედგენილობით. შაქრიანი დიაბეტით დაავადებულ ავადმყოფებისათვის განკუთვნილ ს. ნ-ში შაქარი შეცვლილია სორბიტით ან ქსილიტით. სისხლნაკლებობით დაავადებულთათვის ს. ნ-ს უმატებენ ჰემატოგენს — რკინისა და სრულფასოვანი ცილის წყაროს, ჩიყვით დაავადებულთა და ხანშიშესულთა პროფილაქტ. კვებისათვის — ზღვის კომბოსტოს — იოდის, მიკროელემენტების წყაროს. ბავშვთა საკვებ ს. ნ-ში არ შედის ყავა, ხოლო კაკაოს რაოდენობა დაყვანილია შესაძლო მინიმუმამდე.

**საკონდიტრო ღუმელი,** დაბალტემპერატურული ღუმელი, ძირითადი მოწყობილობა საამქროებისა, სადაც ამზადებენ საკონდიტრო ნაწარმს; შედგება საცეცხლის, თბოგადამცემი მოწყობილობისა და საცხობი კამერისაგან.

ს. ღ-ები სითბოს რეჟიმის მიხედვით არის პერიოდული და უწყვეტი მოქმედებისა; ქვედების კონსტრუქციის მიხედვით — სტაციონარული, გამოსაწევი, მბრუნავი, კონვეიერული; გათბობის სისტემის მიხედვით — არხიანი, კვამლსაწვავმილიანი, კონტაქტური; საცხობი კამერების რაოდენობის მიხედვით — ერთ- და მრავალიარუსიანი. ს. ღ-ს ახურებენ მყარი, თხევადი ან აირადი საწვავით.

ფქვილის მასობრივ ნაწარმს (ნამცხვარი, თაფლკვერი, გალეტი) აცხობენ უწყვეტი მოქმედების კონვეიერულ ს. ღ-ებში. შესაძლებელია ასეთი ს. ღ-ების ჩართვა მექანიზებულ ნაკადურ ხაზში.

ს. ღ-ს შეიძლება ჰქონდეს აგურის, ლითონის ჯაჭვური ან ლენტური უსასრულო კონვეიერი. ჯაჭვურ კონვეიერზე დგამენ

ტაფებს, ხოლო ლენტურზე (ფოლადის) უშუალოდ ნამზადებს აწყობენ. აგურის კონვეიერული ღუმლები განლაგებულია 2 სართულზე. მათ ახურებენ მყარი, თხევადი ან აირადი საწვავით. საცეცხლე მოთავსებულია სარდაფში.

ფოლადისკარკასიანი ლითონის კონვეიერული ს. ღ. ხურდება აირით ან ელექტროენერგიით. აირული ლითონის ღუმლებს (ნახ.) აქვს ალქმედი სანთურა. ს. ღ-ში ტემპ-რა ავტომატურად შენარჩუნებულია ერთ დონეზე (220—280°C). ლითონის კონვეირულ ღუმლებში, რ-ებიც ელექტროსახურებელი ელემენტების სისტემით ან ინფრაწითელი გამოსხივების ნათურებით ხურდება, შესაძლებელია პროცესის მართვის ავტომატიზაცია.

**საკონსერვო მრეწველობა,** კვების მრეწველობის დარგი, რ-იც გადაამუშავებს მცენარეული და ცხოველური წარმოშობის მალეფუჭებად პროდუქტებს (ხილს, ბოსტნეულს, რძეს, ხორცს, თევზს) მათი ხანგრძლივი შენახვის მიზნით. კონსერვების სამრეწვ. წარმოება საფრანგეთში XIX ს. დასაწყისში დაიწყო. რუსეთში მას საფუძველი ჩაეყარა XIX ს. II ნახევარში (ტაგანროგის, დონის როსტოვის, სიმფეროპოლისა და სხვ. ქ-ნები), საქართველოში კი XIX ს. ბოლოსა და XX ს. დასაწყისში (სოხუმის, გორის და სხვა საწარმოები).

რევოლუციამდელ რუსეთში ს. მ. სუსტად იყო განვითარებული [1913 გამოუშვეს 116 მლნ. პქ (პირობითი ქილა) კონსერვი], მათ შორის საქართველოში — 0,1 მლნ. უმთავრესად აწარმოებდნენ: ხორცის, უმნიშვნელო რაოდენობით თევზის, ბოსტნეულისა და ხილის კონსერვებს.

სსრკ-ში ახ. საკონსერვო ქ-ნების მშენებლობა და ძველის ხელახალი ტექ. გადაიარაღება 20-იანი წლებიდან დაიწყო, რის შედეგად 1913-თან შედარებით კონსერვების წარმოების მოცულობა 1940 წ. 9,6-ჯერ, ხოლო 1982 წ. 130-ჯერ გაიზარდა. შეიქმნა რძის ს. მ, განვითარების მაღალ დონეს მიაღწია ხილბოსტნეულის კონსერვების წარმოებამ. საბჭ. ხელისუფლების წლებში მრავალი საკონსერვო ქ-ნა აშენდა ბელორუსიაში, რუს. ცენტრ. რ-ნებში, ვოლგისპირეთში, შუა აზიაში, ამიერკავკასიაში, ციმბირსა და შორეულ აღმ-ში, ხერსონში, ტირასპოლში.

დიდი სამამულო ომის (1941—45) წლებში ოკუპირებულ ტერიტორიაზე მრავალი საკონსერვო ქ-ნა დაინგრა. 1950-თვის ისინი აღადგინეს ახ. ტექ. საფუძველზე. უკანასკნელ წლებში სსრკ-ში კონსერვების წარმოება სწრაფად გაიზარდა. ამჟამად ქვეყნის 600-მდე საკონსერვო ქ-ნა 15 მლრდ. პქ-ზე მეტ კონსერვს უშვებს.

მნიშვნელოვანი ცვლილებები მოხდა კონსერვების ასორტიმენტში. სწრაფად იზრდება ხილბოსტნეულის, მ. შ. ნატურალური წვენების, საბავშვო, დიეტური, და სხვა კონსერვების წარმოება; სისტემატურად მაღლდება ხილბოსტნეულის, ხორცის, რძისა და თევზის კონსერვების წარმოების კონცენტრაციისა და მექანიზაციის დონე.

ჩვენს ქვეყანას კონსერვების წარმოების მხრივ ევროპაში პირველი, ხოლო მსოფლიოში მეორე ადგილი უკავია აშშ-ის შემდეგ. მომდევნო ადგილებზეა შესაბამისად გფრ, საფრანგეთი, ინგლისი, კანადა, იტალია, ბულგარეთი, უნგრეთი და ა. შ.

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ს. მ., როგორც კვების მრეწვ. ერთ-ერთი წამყვანი დარგი, ჩამოყალიბდა საბჭ. ხელისუფლების წლებში. განსაკუთრებით სწრაფი ტემპით განვითარდა იგი ბოლო ოცი წლის მანძილზე. აღნიშნულ პერიოდში აშენდა 35-ზე მეტი ახ. საკონსერვო ქ-ნა. წარმოებული კონსერვების 80% გააქვთ რესპ. ფარგლებს გარეთ. კონსერვების წარმოებით საქართველოს მოკავშირე რესპუბლიკებს შორის მე-7 ადგილი უკავია.

საქ. სსრ უშვებს მხოლოდ ხილბოსტნეულისა და თევზის კონსერვებს (150-მდე ასორტიმენტის). 1982 რესპუბლიკაში 600,2 მლნ. პ. ქ. კონსერვი გამოუშვეს, მ. შ. თევზის კონსერვი — 19,3 მლნ. პ. ქ., ბოსტნეულისა — 27,6, ტომატისა — 68,5, ხილისა— 484,8. მაღალხარისხიანი ხილბოსტნეულის კონსერვებს ძირითადად უშვებს წარმოებითი გაერთიანება „საქკონსერვმრეწვის“ საკონსერვო საწარმოები (მთლიანი პროდუქციის 76%), დანარჩენს ცეკავშირის (20%), საქ. სსრ სოფ. მეურნ. სამინისტროს (3%) და სხვა უწყებათა (1%) საწარმოები.

ხილბოსტნეულის წარმოების გაზრდამ განაპირობა საქართველოს ს. მ-ის სწრაფი განვითარება. ს. მ-ის განვითარებას მნიშვნელოვნად შეუწყო ხელი ქუთაისში მინის ტარის მსხვილი სპეციალიზებული საწარმოს შექმნამ, რ-იც საკონსერვო საწარმოებს ამარაგებს მინის ქილებით.

*დ. თოფურია.*

**საკონსტრუქციო მასალა,** მასალა, რ-ითაც ამზადებენ კონსტრუქციების (მანქანისა და ნაგებობის) ძალური დატვირთვის მიმღებ დეტალებს. ს. მ-ის განმსაზღვრელი პარამეტრებია მექან. თვისებები, რითაც ისინი განსხვავდებიან სხვა ტექ. მასალებისაგან (ოპტ., საიზოლაციო, დეკორ., აბრაზიული და სხვ.). ს. მ-ის ხარისხის მთავარი კრიტერიუმია გარე დატვირთვების წინაღობის პარამეტრები: სიმტკიცე, სიბლანტე, საიმედოობა, რესურსი და სხვ. კაცობრიობის განვითარების ხანგრძლივ პერიოდში ადამიანი თავისი საჭიროებისათვის (იარაღი, საოჯახო ნივთები, სამკაული და სხვ.) იყენებდა მხოლოდ ხეს, ქვას ბუნებრივ ბოჭკოს, გამომწვარ თიხას, მინას, ბრინჯაოს, რკინას. XVIII ს. სამრეწვ. გადატრიალებისა და ტექ. შემდგომი განვითარების შემდეგ, განსაკუთრებით ორთქლის მანქანების შექმნისა და XIX ს. ბოლოს შიგაწვის ძრავების, ელექტრომანქანების და ავტომობილების გამოჩენის შემდგომ, გაიზარდა მოთხოვნები დეტალების დასამზადებელი მასალის მიმართ; ძირითადი ს. მ. გახდა რკინის, სპილენძის, ტყვიისა და კალისფუძეზე დამზადებული შენადნობები. თვითმფრინავების კონსტრუირებისას, როცა ს. მ-დმი წაყენებულ მთავარ მოთხოვნად იქცა მაღალი კუთრი სიმტკიცე, ფართოდ გამოიყენებოდა მერქნის პლასტიკები (ფანერა), მცირედ ლეგირებული ფოლადი, ალუმინისა და მაგნიუმის შენადნობები. საავიაციო ტექ. შემდგომმა განვითარებამ განაპირობა ნიკლისა და კობალტის ფუძეზე დამზადებული მხურვალმტკიცე შენადნობების, ფოლადის, ტიტანის, მანგანუმის, ალუმინის, მაგნიუმის შენადნობების შექმნა. ამ შენადნობებისათვის მაღალ ტემპ-რულ პირობებში დამახასიათებელია ხანგრძლივად მუშაობის უნარი. გემთმშენებლობაში საჭიროა მაღალი კოროზიამედეგი, ხოლო ქიმ. მანქანათმშენებლობაში აგრესიული გარემოს მიმართ მედეგი ფოლადები და შენადნობები. ს. მ. მასალათა ბუნების მიხედვით არის ლითონური, არალითონური და კომპოზიციური; ტექნოლ. შესრულების მიხედვით — დეფორმირებადი (ნაგლინი, ნაჭედი, დაწნეხილი და სხვა პროფილები), სხმული, შეცხობილი, შედუღებადი და სხვ., მუშაობის პირობების მიხედვით — დაბალ ტემპ-რაზე მომუშავე, მხურვალმტკიცე, კოროზია-, ხენჯ-, ცვეთამედეგი და სხვ.; სიმტკიცის კრიტერიუმების მიხედვით პლასტიკურობის დიდი მარაგის მქონე მცირე და საშ. სიმტკიცის მასალები, აგრეთვე ზომიერი პლასტ. მარაგის მქონე მაღალი სიმტკიცის მასალები. ს. მ-ის კლასები თავის მხრივ იყოფა ჯგუფებად: ლითონურ შენადნობებს (განასხვავებენ შენადნობთა სისტემების მიხედვით, მაგ., ალუმინის, მაგნიუმის, სპილენძის, ვოლფრამის, ტიტანის, რკინის ფუძეზე დამზადებული და სხვ.); განმტკიცების ტიპის მიხედვით ნაწრთობი, დაძველებული, ალიტირებული, დააზოტებული და სხვ.; სტრუქტურული შედგენილობის მიხედვით აუსტენიტური, ფერიტული, ფერიტულ-აუსტენიტური, პერლიტური, მარტენსიტული, კარბიდული α- და β- თითბერი. არალითონურ ს. მ-ს ყოფენ იზომერული შედგენილობის, ტექნოლ. შესრულების (დაწნეხილი, ნაქსოვი და სხვ.), შემვსებების ტიპის, განლაგებისა და ორიენტაციის მიხედვით. ს. მ-ის ტექ.-ეკონ. პარამეტრებია: ტექნოლ. პარამეტრები — ლითონების დამუშავებადობა წნევით, ჭრით; სამსხმელო თვისებები, შედუღებადობა, ნორმალური და გაზრდილი ტემპ-რის პირობებში პოლიმერული მასალების გამყარების სიჩქარე, დენადობა და სხვ.; ეკონ. ეფექტურობის მაჩვენებლები (ღირებულება, შრომატევადობა, დეფიციტურობა, ლითონის გამოყენების კოეფიციენტი და სხვ.). ლ ი თ ო ნ უ რ ს. მ-ს განეკუთვნება მრეწველობის მიერ გამოყენებული სხვადასხვა მარკის ფოლადების უმრავლესობა. ტექნიკაში ს. მ-ად ძირითადად ფოლადს იყენებენ. ფოლადი გამოირჩევა დიდი სიმტკიცით (200-იდან 3000 *მეგპა*-მდე) (20—300 *კგ/მმ*$^2$). მისი პლასტიკურობა 80%-ს აღწევს, სიბლანტე—3 *მეგჯ/მ*$^2$. თუჯს ფართოდ იყენებენ მანქანათმშენებლობაში სადგარის, მუხლა ლილვების, კბილა თვლების, შიგაწვის ძრავების, ბლოკების, ცილინდრებისა და სხვათა დასამზადებლად. თუჯების სიმტკიცე (ლეგირების მიხედვით) მერყეობს 110 *მეგპა*-იდან 1350 *მეგპა*-მდე. ნიკლისა და კობალტის შენადნობები სიმტკიცეს ინარჩუნებენ 1000—1100°C-ზე. მათ იყენებენ საავიაციო და სარაკეტო ძრავებში, ორთქლის ტურბინებში, აგრესიულ გარემოში მომუშავე აპარატებში და სხვ. დეფორმირებადი ალუმინის შენადნობების სიმტკიცეა 750 *მეგპა*-მდე, სხმულისა —550 *მეგპა*-მდე; იყენებენ თვითმფრინავების, შვეულმფრენების, რაკეტების, სხვადასხვა დანიშნულების გემების კორპუსების დასამზადებლად. მაგნიუმის შენადნობებისათვის დამახასიათებელია მაღალი კუთრი მოცულობა (4-ჯერ დიდი, ვიდრე ფოლადისა), სიმტკიცე 400 *მეგპა* და მეტი; იყენებენ უმთავრესად სხმულის სახით საფრენი აპარატების კონსტრუქციებში, მანქანათმშენებლობაში, საფეიქრო და პოლიგრ. მრეწველობაში. ტიტანის შენადნობების კუთრი სიმტკიცე (1600 *მეგპა* და მეტი), კოროზიამედეგობა და სიხისტე ალუმინის შენადნობებზე უფრო მაღალია; იყენებენ საავიაციო ძრავების კომპრესორების, ქიმ. და ნავთობგადამმუშ. წარმოების აპარატების, სამედ. ინსტრუმენტებისა და სხვათა დასამზადებლად. ს. მ-დ იყენებენ სპილენძის, თუთიის, მოლიბდენის, ქრომისა და სხვ. ლითონთა და მათ ნაერთთა ფუძეზე დამზადებულ შენადნობებს. ა რ ა ლ ი თ ო ნ უ რ ი ს. მ-ია: პლასტიკები, თერმოპლასტ. პოლიმერული მასალები, კერამიკა, ცეცხლგამძლეები, მინა, რეზინი, მერქანი. თერმორეაქტიულ, ეპოქსიდურ, ფენოლურ, სილიციუმორგ., თერმოპლასტ. ფისების და ფთორპლასტების ფუძეზე დამზადებული და მინის, კვარცის, აზბესტისა და სხვა ბოჭკოთი, ქსოვილით, ლენტით არმირებულ პლასტიკატებს იყენებენ თვითმფრინავების, რაკეტების კონსტრუქციებში, ენერგეტ. სატრანსპ. მანქანათმშენებლობაში და სხვ.: თერმოპლასტ. პოლიმერულ მასალებს (პოლისტიროლს, პოლიმეთილმეტაკრილატს, პოლიამიდებს, ფთორპლასტებს, რეაქტოპლასტებს) იყენებენ ელექტრო- და რადიომოწყობილობათა დეტალებში, სხვადასხვა (მ. შ. ქიმ. აქტ.) გარემოში მომუშავე დეტალებში და სხვ., ხოლო მინას (სილიკატურს, კვარცულს, ორგანულს) — გემებში, თვითმფრინავებში, რაკეტებში. კერამ. მასალისაგან ამზადებენ მაღალ ტემპ-რაზე მომუშავე დეტა-

ლებს. სხვადასხვა კაუჩუკის ფუძეზე დამზადებულ და კორდის ქსოვილით არმირებულ რეზინს იყენებენ თვითმფრინავისა და ავტომობილის საბურავების ან მონოლითური თვლების, აგრეთვე მოძრავი და უძრავი სამჭიდროებლების დასამზადებლად. ტექ. განვითარება არსებულ ს. მ-ს უყენებს უფრო მაღალ მოთხოვნებს, სტიმულს აძლევს ახ. მასალების შექმნას. საფრენი აპარატების კონსტრუქციების მასის შესამცირებლად იყენებენ მრავალშრიან კონსტრუქციებს. ტექ. მრავალი დარგისათვის აუცილებელია მტკიცე, მაღალი ელექტრო- და თბოდამცავი, ოპტ. და სხვა თვისებების მქონე ს. მ; ს. მ-ის თვისებების გასაუმჯობესებლად ახდენენ მასალების სინთეზს ისეთი ელემენტებისაგან, რ-ებსაც აქვთ თვისებათა ზღვრული მნიშვნელობები, მაგ., ზღვრულად მტკიცე, ზღვრულად ძნელდნობადი, თერმოსტაბილური და ა. შ. ასეთი მასალები შეადგენენ კომპოზიციური ს. მ-ის ახ. კლასს. მათში გამოყენებულია მაღალმტკიცე ელემენტები (ბოჭკო, ძაფი, მავთული, ძაფისებრი კრისტალები, გრანულები, დისპერსიული მაღალი სისალისა და ძნელდნობადი შენაერთები), ერთმანეთთან პლასტ. და მტკიცე მასალის (ლითონთა შენადნობები ან არალითონური, უმეტესად პოლიმერული მასალები) მატრიცით დაკავშირებული ს. მ-ის ხარისხის გაზრდის პერსპექტიული ხერხია ტრადიციული ს. მ-ის სტრუქტურის რეგლამენტაცია. ფოლადებისა და შენადნობების მიმართული კრისტალიზაციით ღებულობენ სხმულ დეტალებს, მაგ., აირის ტურბინის ნიჩბებს. მიმართული კრისტალიზაცია საშუალებას იძლევა რამდენიმეჯერ გაიზარდოს დეტალის პლასტიკურობა და ხანგამძლეობა. უფრო პერსპექტიულია მოქმედი ძაბვების მიმართ განსაზღვრული კრისტალოგრაფიული ორიენტაციის მქონე მრავალკრისტალური დეტალების მიღება. ორთოტროპული ს. მ-ის შექმნის კიდევ უფრო პერსპექტიული მეთოდია განსაზღვრული კრისტალოგრაფიული ორიენტაციის მქონე მონოკრისტალური დეტალების მიღება. ეფექტურად იყენებენ ორიენტაციის მეთოდს არალითონური ს. მ-ის მიღებისას.

*ლიტ.*: Киселёв Б. А., Стеклопластики, М., 1961; Конструкционные материалы, т. 1—3, М., 1963—65; Материалы в машиностроении. Выбор и применение. Справочник, под ред. И. В. Кудрявцева, т. 1—5, М., 1967—69.

**საკონსულო** (საკონსულო წარმომადგენლობა), სახელმწიფოს საგარეო ურთიერთობის ორგანო, რ-იც იმყოფება სხვა სახელმწიფოს ტერიტორიაზე (მისივე თანხმობით) გარკვეული ფუნქციების განსახორციელებლად (იხ. *კონსული*). ს-ს იმუნიტეტები და პრივილეგიებია ს-ს შენობისა და მისი არქივის ხელშეუხებლობა, თავის ქვეყანასთან ურთიერთობის თავისუფლება (შეუძლია ისარგებლოს შიფრითა და სპეც. კურიერებით), თავისი სახელმწიფოს დროშითა და გერბით სარგებლობის უფლება. ს. თავისუფალია გადასახადებისაგან და სხვ.

*რ. დეკანოზოვი.*

**საკონსულო იურისდიქცია**, იხ. სტ. *კაპიტულაციების რეჟიმი*.

**საკონსულო პატენტი**, იხ. სტ. *კონსული*.

**საკონსულო სამართალი**, ეროვნული და საერთაშორისო სამართლის იმ ნორმათა ერთობლიობა, რ-ებიც აწესრიგებს საკონსულო წარმომადგენლობების, მათი თანამდებობის პირებისა და თანამშრომლების სამართლებრივ მდგომარეობასა და ფუნქციებს (იხ. *საკონსულო*, *კონსული*). ს. ს-ის საერთაშ.-სამართ. წყაროებია *ვენის კონვენცია* საკონსულო ურთიერთობათა შესახებ, 1963; მრავალრიცხოვანი ორმხრივი საკონსულო კონვენციები, რ-ებიც დაწვრილებით აწესრიგებენ საკონსულო ურთიერთობებს დაინტერესებულ ქვეყნებს შორის, აკონკრეტებენ და ხშირად ავითარებენ ვენის კონვენციის დებულებებს, კერძოდ, საკონსულო იმუნიტეტის დიპლომატიურთან დაახლოების მიმართულებით (მაგ., სოციალ. ქვეყნებს შორის ურთიერთობებში); შესაბამისი დებულებანი ვაჭრობისა და ზღვაოსნობის ხელშეკრულებებში, *სამართლებრივი დახმარების* აღმოჩენის შესახებ და სხვ. საბჭ. საკონსულოებისა და საზღვარგარეთ მყოფი კონსულების, აგრეთვე სსრკ-ში უცხოური საკონსულოების და კონსულების სამართ. მდგომარეობა და ფუნქციები საერთაშ. ხელშეკრულებებთან ერთად განისაზღვრება საბჭ. კანონმდებლობით: სსრკ საკონსულო წესდებით (1976), *სავაჭრო ზღვაოსნობის კოდექსით* (1968), დებულებით სსრკ-ის ტერიტორიაზე უცხო სახელმწიფოების დიპლ. და საკონსულო წარმომადგენლობათა შესახებ (1966) და ა. შ. სსრკ-მა საკონსულო კონვენციები დადო მრავალ სახელმწიფოსთან, მ. შ. ყველა სოციალ. სახელმწიფოსთან და დიდ კაპიტალ. ქვეყნებთან.

*რ. დეკანოზოვი.*

**საკონტაქტო ქსელი**, მოწყობილობათა სისტემა, რ-იც ელექტროსადგურიდან *წევის ქვესადგურის* მეშვეობით ელექტროენერგიას გადასცემს ელექტრომავალს, ძრავიან ვაგონს, ტრამვაის ან ტროლეიბუსს. ელექტროენერგია გადაიცემა საკონტაქტო სადენს ან საკონტაქტო რელსსა და მოძრავი შედგენილობის *დენმიმღებს* შორის სრიალა კონტაქტის მეშვეობით. საკონტაქტო სადენი, როგორც წესი, მდებარეობს ლიანდაგის თავზე ან ურელსო ტრანსპორტის ტრასის გასწვრივ, საკონტაქტო რელსი კი — მოძრავი შედგენილობის სავალი ნაწილების დონეზე. საკონტაქტო სადენს ამაგრებენ დამჭერ კონსტრუქციებზე — ჩვეულებრივ ს. ქ-ის საყრდენებზე, უფრო იშვიათად სახლის კედელზე ან სხვა ნაგებობაზე. ს. ქ-ის საყრდენები არის რკინაბეტონის, ფოლადისა და ხისა. საკონტაქტო საკიდრები საყრდენებზე დამაგრებულია არმატურისა და *იზოლატორების* მეშვეობით. საიმედო მუშაობისა და მოხერხებული მომსახურებისათვის ს. ქ-ს ყოფენ სექციებად. რემონტის დროს, როცა საჭიროა ძაბვის მოხსნა, გამორთავენ მხოლოდ ერთ სექციას, რათა არ შეწყდეს სხვა უბნების ელექტროენერგიით მომარაგება. რკინიგზის გასწვრივ განლაგებულ ს. ქ-ის საყრდენებს იყენებენ აგრეთვე სხვა სადენების განლაგებისათვის ან ისეთი სადენების ჩამოსაკიდად, რ-ებითაც ელექტროენერგიას აწვდიან რკინიგზის სახაზო მომხმარებლებს.

**საკონტინენტთაშორისო ბალისტიკური რაკეტა**, სტრატეგიული მართვადი ბალისტიკური რაკეტა, რ-იც „მიწა-მიწა“ კლასის რაკეტებს მიეკუთვნება. ფრენის მანძილი 10 ათ. *კმ*-ზე მეტია. მისი დანიშნულებაა შორ მანძილსა და შორეულ კონტინენტებზე განლაგებული ობიექტების განადგურება. ს. ბ. რ. მრავალსაფეხურიანია. სასტარტო მასა 100—150 *ტ*, სასარგებლო ტვირთი 3,2 *ტ*. აშშ ს. ბ. რ-ებს იყენებდნენ, როგორც რაკეტა-მატარებლებს კოსმ. ობიექტების ორბიტაზე გასაყვანად. მაგ., ამერ. ს. ბ. რ-ების „ატლასისა“ და „ტიტანის“ დახმარებით განხორციელდა კოსმ. ხომალდების „მერკურისა“ და „ჯემინის“ გაშვება.

**საკონტროლო კაბელი**, მრავალძარღვიანი კაბელი, რ-ითაც გადაიცემა ინფორმაცია ისეთი ობიექტის მდებარეობის, მდგომარეობისა და მუშაობის რეჟიმის შესახებ, რ-თანაც მისვლა ძნელია ან შეუძლებელია. ს. კ-ს ფართოდ იყენებენ ელექტრული ხელსაწყოებისა და აპარატების მისაერთებლად, დისტანციური მართვის ასამუშავებელ-სარეგულირებელი აპარატურის მეორეული კომუტაციისათვის და სხვ. ს. კ. შეიცავს პლასტმასით ან რეზინით იზოლირებულ 4-იდან 52-მდე სპილენძის ან ალუმინის ძარღვს (განივკვეთის ფართობია 0,75—10 $мм^2$). ძარღვები მოთავსებულია ტყვიის, რეზინის ან პოლივინილქლორიდის გარსში და დაცულია ჯავშნით. სსრკ-ში უშვებენ ცვლადი დენისა (660 *ვ*-მდე) და მუდმივი დენის (1000 *ვ*-მდე) კაბელებს.



საკონტროლო კაბელი: 1 — დენგამტარი ძარღვი; 2 — რეზინის იზოლაცია; 3 — სასარტყლო იზოლაცია; 4 — გარსი.

**საკონტროლო პაკეტი**, იხ. *სააქციო საზოგადოება*.

**საკონტროლო საბჭო** გერმანიაში 1945, სსრკ-ის, აშშ-ის, დიდი ბრიტანეთისა და საფრანგეთის ერთობლივი ორგანო. შეიქმნა 1945 ფაშისტური გერმ. კაპიტულაციის შემდეგ. ოკუპაციის პერიოდში გერმანიაში ახორციელებდა უმაღლეს ხელისუფლებას. შედგებოდა ოთხივე საოკუპაციო ზონის მთავარსარდლებისაგან. ს. ს-მ გამოსცა კანონები და დეკრეტები გერ. მილიტარიზმის აღმოფხვრის, დემონოპოლიზაციისა და დენაციფიკაციის და სხვ. შესახებ. დას. სახელმწიფოებს გერმ. გათიშვის კურსი ჰქონდათ აღებული და ს. ს-ს მუშაობას ხელს უშლიდნენ. 1948 მარტში ს. ს-მ საქმიანობა შეწყვიტა.

**საკონცენტრაციო ბანაკები** გერმანელ ფაშისტთა, დაარსდა ნაცისტური რეჟიმის მოწინააღმდეგეთა იზოლაციისა და რეპრესიებისათვის მას შემდეგ, რაც ხელისუფლებას სათავეში მოექცა ჰიტლერი (1933). იხ. აგრეთვე სტატიები *ბუხენვალდი*, *დახაუ*, *ოსვენციმი*, *მაიდანეკი*, *ტრებლინკა*.

**საკონცენტრაციო მაგიდა**, სხვადასხვა სიმკვრივის მინერალთა ნაწილაკების (1 *მმ*-ზე წვრილი) დასაცალკევებელი აპარატი. ს. მ-ის მეშვეობით საკმაოდ ეფექტურად ამდიდრებენ სხვადასხვა სასარგებლო წიაღისეულს (იხ. *გრავიტაციული გამდიდრება*).

**საკოპე მოწყობილობა**, სამსხმელო კოპების დასამზადებელი მოწყობილობა, რ-იც *საკოპე ყუთს* მექანიზებულად ავსებს *საკოპე ნარევით* და ამჭიდროებს. ყუთში ნარევის შემჭიდროების ხერხის მიხედვით ს. მ. არის სატუჩე, წნეხური, სანჯღრევი, სილასაქრევი, ცენტრიდანული და სილასატყორცნი. სატუჩე ს. მ-ს იყენებენ სერიულ და მასობრივ წარმოებაში ერთგვაროვანი კვეთის კოპების დასამზადებლად; წნეხურ ს. მ-ზე ნარევს ყუთში ამჭიდროებენ პნევმ. ან ჰიდროამძრავიანი მექანიზმით. ამ ტიპის ს. მ-ით ამზადებენ მცირე და საშ. ზომის კოპებს ინდივიდ. ან სერიულ წარმოებაში. სანჯღრევი ს. მ. ნარევს ამჭიდროებს საკოპე ყუთის მაგიდაზე; იყენებენ საშ. და დიდი ზომის კოპების დასამზადებლად სერიულ და მასობრივ წარმოებაში. სილასაქრევი ს. მ-ით (იხ. *სილასაქრევი მანქანა*, *სილასატყორცნი მანქანა*) შეიძლება ნებისმიერი ფორმის კოპების სწრაფად მიღება. ცენტრიდანულ ს. მ-ში კოპები მიიღება ცენტრიდანული ძალის მოქმედებით; იყენებენ მარტივი კონფიგურაციის გარსისებრი კოპების მისაღებად სერიულ და მასობრივ წარმოებაში. სილასატყორცნი ს. მ-ით (იხ. *სილასატყორცნი*) ამზადებენ საშ. და დიდი ზომის კოპებს სერიულ და მასობრივ წარმოებაში.

**საკოპე ნარევი**, კვარცის ქვიშის ან სხვა ცეცხლგამძლე შემვსებების, მჭიდა ნივთიერებებისა და კატალიზატორების ნარევი, რ-საც სამსხმელო კოპებისა და ყალიბების ზოგიერთი ელემენტების (სასხმის ჯამი, საფილტრავი ბადე და სხვ.) დასამზადებლად იყენებენ. ს. ნ-ის შედგენილობაში შედის აგრეთვე მაღალცეცხლგამძლე დანამატები: ქრომიტი, ქრომმაგნეზიტი, ცირკონი, გრაფიტი და სხვ.

**საკოპე ყუთი**, ყუთი, რ-შიც ამზადებენ სხმულში ნახვრეტებისა და ღრუების მისაღებ *სამსხმელო კოპებს*. კონსტრუქციის მიხედვით იგი არის არაგასართი და გასართი. ს. ყ-ს შეარჩევენ კოპის ზომის, მისი დამზადების მეთოდისა და წარმოების სახეობის მიხედვით. ს. ყ-ებს ამზადებენ



საკოქსავი ღუმელი. საკოქსავი ღუმლების ბატარეა.

მერქნის, ფოლადის, თუჯისგან, ალუმინის შენადნობებისაგან, პლასტმასისაგან, ზოგჯერ თაბაშირისაგან.

**საკოპულაციო ორგანოები,** ცხოველებისა და ადამიანის ორგანოები, რ-ებიც მამრებში ასრულებს მდედრის სხეულში სპერმის გადატანის, ხოლო მდედრებში მამრის ს. ო-ს მიღების და, ზოგჯერ სპერმის განსაზღვრული დროით შენახვის ფუნქციას. შესაბამისად განასხვავებენ მამრობით და მდედრობით ს. ო-ებს. ს. ო. უვითარდება შინაგანი განაყოფიერების უნარის მქონე ორგანიზმთა ნაწილს. ძუძუმწოვრების პენისს აქვს სახეცვლილი ვენებით (ე. წ. მღვიმოვანი სხეულებით) და მათთან დაკავშირებული მუსკულატურით შექმნილი მექანიზმი, რ-იც სქესობრივი აგზნებისას იწვევს პენისის გამკვრივებას (ერექციას) და სძენს მას მდედრის სასქესო გზებში შეღწევის უნარს. საკმაოდ ხშირად ს. ო-ის როლს ასრულებენ მნიშვნელოვნად შეცვლილი კიდურები ან მათი ნაწილები, რ-თა საერთო სახელია გონოპოდიუმი (ფეხსახსრიანთა მრავალი ჯგუფი, თავფეხიანი მოლუსკების ნაწილი, ხრტილიანი თევზები). ს. ო. ზუსტად შეესაბამება ამავე სახეობის მდედრობითი ცალეულის სასქესო გზების აგებულებას, რის გამოც სხვა სახეობის მდედრებთან კოპულაცია შეუძლებელია. იხ. აგრეთვე *სტ. იზოლაცია.* *ლ. ნათაძე.*

**საკორინთლო,** სოფელი კასპის რ-ნში (ქვემო ჭალის სოფსაბჭო), მდ. ლეხურის (მტკვრის მარცხ. შენაკადი) ნაპირზე. ზ. დ. 780 *მ*, კასპიდან 16 *კმ*. ქვემო ჭალის კოლ-ბა (მევენახეობა, მებოსტნეობა, მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვემო ჭალაში (3 *კმ*). ბ-კა, მედპუნქტი.

**საკოქსავი ღუმელი**, ტექნოლოგიური აგრეგატი, რ-შიც მიმდინარეობს ქვანახშირის კოქსვა. პირველი ს. ღ-ების გამოყენება დაიწყეს XIX ს-ის დასაწყისში, მათში ჩატვირთულ ქვანახშირს ზემოდან და გვერდებიდან ფარავდნენ მიწით და ცეცხლს უკიდებდნენ; კოქსვა 8 — 10 დღის განმავლობაში მიმდინარეობდა. XIX ს. 30-იან წლებში ისეთი ღუმლები გავრცელდა, რ-ებშიც კოქსვა მიმდინარეობდა გუმბათისებრ კამერებში. ამ კამერებს მცირე რაოდენობით აწვდიდნენ ჰაერს. მნიშვნელოვან ეტაპს წარმოადგენდა XIX ს. 70-იან წლებში ისეთი ღუმლების შექმნა, რ-ებშიც შესაძლებელი იყო კოქსის აირების ქიმ. პროდუქტების დაჭერა. თანამედროვე ს. ღ. არის ჰორიზ. და ვერტ. ტიპისა. ფართოდაა გავრცელებული პერიოდული ქმედების ჰორიზ. ღუმლები, რ-ებიც შედგება საკოქსავი კამერისაგან, გამახურებელი შუაკედლისებისა და რეგენერატორებისაგან. კამერები ხურდება შუაკედლისების ვერტ. არხებში კოქსის, ბრძმედის ან სხვა აირის დაწვის შედეგად გამოყოფილი სითბოთი. კოქსვის ხანგრძლივობაა 13—18 *სთ*. ს. ღ-ებს აერთებენ ბატარეებად (61—77 ს. ღ. თითოეულში). ს. ღ-ის მომსახურების ყველა ოპერაცია მექანიზებული და ავტომატიზებულია. მიმდინარეობს მუშაობა უწყვეტი ქმედების ს. ღ-ების შესაქმნელად.

საკოცარი. კუმურდოს ტაძარი. 964. აღმოსავლეთის ფასადი.

**საკოცარი,** X ს. ქართველი ხუროთმოძღვარი, *კუმურდოს* ტაძრის მაშენებელი. ტაძრის შესასვლელის თავზე მოთავსებულ წარწერაში მოხსენიებულია მისი სახელი და ტაძრის აგების თარიღი (964). კუმურდოს ტაძარი მომწიფებულ შუა საუკუნეთა ქართ. ხუროთმოძღვრების ერთი პირველი მნიშვნელოვანი ძეგლთაგანია, ხოლო სამშენებლო ტექ. თვალსაზრისით — ერთი ყველაზე ბრწყინვალე ნაგებობა. ტაძრის შიდა სივრცის ჰარმონიულობა და დიდებულება, მთლიანად ნაგებობის მხატვრულად გააზრება, პროპორციები, დეტალების დამუშავება, მდიდრული ჩუქურთმები მოწმობს, რომ ს. იყო დიდი ნიჭით დაჯილდოებული ხუროთმოძღვარი.

**საკოხე,** მწვერვალი მთიულეთ-ფშავის კავკასიონის მთავარ ქედზე, მდ. ხადისწყლის (მთიულეთის არაგვის მარცხ. შენაკადი) სათავეში. სიმაღლე 3600 *მ*. ვულკანური კონუსია, აგებულია ვულკანური წიდისა და ანდეზიტებისაგან. ნიადაგმცენარეულ საფარს თითქმის მოკლებულია. დამახასიათებელია ალპ. და სუბნივალური ლანდშაფტები. *მ. სანებლიძე.*

**საკოხია,** სოფელი საჩხერის რ-ნში (ჭალის სოფსაბჭო), იმერეთის მაღლობზე, მდ. ყვირილის მარცხ. ნაპირას, ზ. დ. 640 *მ*, საჩხერიდან 12 *კმ*. კ. მარქსის სახ. ჭალის კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა). საშ. სკოლა სოფ. ჭალაში (3 *კმ*).

**საკრავთმცოდნეობა,** მეცნიერება მუსიკალური საკრავების კონსტრუქციის, აკუსტიკური და გამომსახველობითი საშუალებების შესახებ. ს. შეისწავლის აგრეთვე საკრავთა კლასიფიკაციასა და ისტორიას. იგი მჭიდროდაა დაკავშირებული მუს. აკუსტიკასთან, საკრავთა დამზადების ტექნოლოგიასთან, მუსიკათმცოდნეობასა და ეთნოგრაფიასთან. როგორც მუსიკათმცოდნეობის დამოუკიდებელი დისციპლინა ჩამოყალიბდა XIX ს. II ნახევარში.

**საკრავიერი მუსიკა,** მუსიკალურ საკრავებზე დასაკვრელად განკუთვნილი მუსიკა. არსებობს სოლო (სხვა საკრავების თანხლებით ან მათ გარეშე), საანსამბლო და საორკესტრო ს. მ.

**საკრამენტო** (Sacramento), მდინარე აშშ-ის დას. ნაწილში, სიგრძე დაახლ. 640 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 70 ათ. *კმ²*. სათავე აქვს ტრინიტის მთების კალთებზე. შესართავის მახლობლად იერთებს მდ. სან-ხოაკინს, ერთვის სან-ფრანცისკოს ყურეს. ზამთარში იცის წყალმოვარდნები, გაზაფხულ-ზაფხულში — წყალდიდობა. წყლის საშ. წლ. ხარჯი ქ. საკრამენტოსთან დაახლ. 650 *მ³/წმ*. ს-ზე აგებულია წყალსაცავი და ჰესი. იყენებენ სარწყავად. სანაოსნოა შესართავიდან 288 *კმ*.

**საკრამენტო** (Sacramento), ქალაქი აშშ-ის დას. ნაწილში, კალიფორნიის შტატის ადმ. ცენტრი. 279 ათ. მცხ., გარეუბნებიანად 1 მლნ. (1980). ნავსადგური მდ. საკრამენტოზე. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ს. რაკეტის ძრავებისა და საწვავის წარმოების ცენტრია. კვების (უმთავრესად ხილსაკონსერვო), ლითონდასამუშ. მრეწველობა.

**საკრამულო,** სოფელი დუშეთის რ-ნში (ბაზალეთის სოფსაბჭო), ბაზალეთის პლატოს სამხრ. აღმოს. ნაწილში. ზ. დ. 955 *მ*, დუშეთიდან 10 *კმ*. მ. კალინინის სახ. ბაზალეთის კოლ-ბა (მემცენარეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, საფერშლო პუნქტი.

**საკრაულა,** ს ა კ რ ე უ ლ ა, მდინარე მესხეთის ქედის ჩრდ. კალთაზე, ხანისწყლის მარჯვ. შენაკადი. სათავე აქვს ზ. დ. 2460 *მ*-ზე. სიგრძე 52 *კმ*, აუზის ფართ. 219 *კმ²*. საზრდოობს თოვლის, წვიმისა და მიწისქვეშა წყლით. წყალდიდობა იცის გაზაფხულზე, წყალმცირობა — ზამთარსა და ზაფხულში, წყალმოვარდნები — შემოდგომაზე. საშ. წლ. ხარჯი შესართავთან 5,34 *მ³/წმ*. *ი. აფხაზავა.*

**საკრაულა** (ყოფ. კ ი კ ნ ა ვ ე ლ ე თ ი), სოფელი მაიაკოვსკის რ-ნში, მდ. საკრაულის მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭო. ზ. დ. 480 *მ*, მაიაკოვსკიდან 21 *კმ*, რიონიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 40 *კმ*. ვ. მაიაკოვსკის სახ. კოლ-ბა (მევენახეობა, მეცხოველეობა). დაწყ. და საშ. სკოლები, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**საკრედიტო ბილეთი,** იხ. *ბანკის ბილეთი.*

**საკრედიტო დაგეგმვა** ს ო ც ი ა ლ ი ს ტ უ რ ქ ვ ე ყ ნ ე ბ შ ი, საკრედიტო რესურსებისა და სახალხო მეურნეობაში საკრედიტო დაბანდებათა და მიმართულების დაგეგმვა, რ-იც ხორციელდება საწარმოო, საქონელბრუნვის, საფინანსო, ფულის მიმოქცევისა და სხვა გეგმებთან მჭიდრო კავშირში. ს. დ. სახელმწიფოს ხელში წარმოადგენს სახელმწ. სახსრების ეკონ. და ეფექტური ხარჯვის, სამეურნეო ანგარიშიანობისა და ფულის მიმოქცევის განმტკიცების, სახ. მეურნ. გეგმაზომიერი, პროპორციული განვითარების ეკონ. კანონის მოთხოვნათა რეალიზაციის მძლავრ საშუალებას. იგი მოიცავს როგორც მოკლევადიანი, ასევე გრძელვადიანი დაკრედიტების სფეროს. ს. დ-ს აქვს დარგობრივი, ტერიტორიული და მიზნობრივი მიმართულება. მას იყენებენ სოციალ. ბანაკის ყველა ქვეყანაში. *ნ. ბაგრატიონი.*

**საკრედიტო დისკრიმინაცია,** კაპიტალისტური ქვეყნების ბანკების მიერ დაკრედიტების უფრო მკაცრი პირობების დაწესება მსესხებელთა ერთი კატეგორიის მიმართ. თანამედროვე პირობებში ს. დ. მოსახლ. ფართო ფენის (წვრილი მწარმოებლები, ფერმერები და ა. შ.) ფინანს. ჩაგვრისა და ექსპლუატაციის ერთ-ერთი ფორმაა.

**საკრედიტო კოოპერაცია,** კოოპერაციის სახე; აერთიანებს წვრილ საქონელმწარმოებლებს, მუშებსა და მოსამსახურეებს, რ-ებიც ქმნიან კოლექტიურ ფულად ფონდს მცირე კრედიტზე თავიანთი მოთხოვნილების დასაკმაყოფილებლად. ს. კ-ის ორი სახეა: საქალაქო და სასოფლო. ოპერაციების ხასიათის მიხედვით განასხვავებენ სასესხო, საშემნახველო, სადაზღვევო მინდობილობის ს. კ-ებს. ყველა თანამედროვე ს. კ. ამ ოპერაციებს ახორციელებს.

ს. კ. აღმოცენდა კაპიტალიზმის დროს. რუსეთში პირველი საკრედიტო კოოპერატივი შეიქმნა 1865. იგი კაპიტალ. საკრედიტო სისტემის შემადგენელი ნაწილია.

სსრკ-ში ს. კ. მოქმედებდა 1917—31 („სამხედრო კომუნიზმის" პერიოდის გამოკლებით). 70-იან წლებში იგი ჯერ კიდევ არსებობდა ზოგიერთ სოციალ. ქვეყანაში (პოლონეთი, უნგრეთი, გდრ, რუმინეთი, ვიეტნამი, კუბა).

ს ა ქ ა რ თ ვ ე ლ ო შ ი ს. კ. არსებობდა „სასოფლო ბანკებისა და შემნახველ-გამსესხებელ ამხანაგობების ფორმით. პირველი „სასოფლო ბანკი" დაარსდა სოფ. ოძისში (დუშეთის მაზრა, 1871). მალე სასოფლო ბანკები შეიქმნა საქართვ. სხვა რ-ნებშიც (თიანეთი, საგარეჯო, ყვარელი, გურჯაანი, ახალციხე, გოჩა-ჯიხაიში და სხვ.). ს. კ-ის დაარსებასა და გავრცელებაში დიდი იყო გ. *წერეთლისა* და ბ. *ღოღობერიძის* დამსახურება.

ს. კ. ფართოდ გავრცელებულია განვითარებად ქვეყნებში. ზოგიერთ ამ ქვეყანაში იგი ეკონ. არაკაპიტალ. განვითარების ერთ-ერთი საშუალებაა (იხ. აგრეთვე *კოოპერაციული მოძრაობა*). *ს. მოსიძე.*

**საკრედიტო პოლიტიკა,** ფულად-საკრედიტო ღონისძიებების სისტემა, რ-საც სახელმწიფო იყენებს გარკვეული ეკონომიკური მიზნის მისაღწევად.

კაპიტალ. ქვეყნებში ს. პ. მიზნად ისახავს კაპიტალ. ეკონ. წინააღმდეგობის შესუსტებას. ს. პ-ის განხორციელების მეთოდებია: საპროცენტო განაკვეთის ცვლილება, საკრედიტო ინვესტიციების განსაზღვრა, ფასიანი ქაღალდების საბირჟო ოპერა-

ციებისათვის კრედიტის ლიმიტის რეგულირება და სხვ.

სოციალ. ქვეყნებში ს. პ-ს ხელს უწყობს წარმოების განვითარება და განმტკიცება. საბანკო საქმის ნაციონალიზაციამ საბჭ. ხელისუფლებას ქვეყნის მასშტაბით ერთიანი ს. პ-ის გატარების შესაძლებლობა მისცა. კაპიტალიზმიდან სოციალიზმში გარდამავალ პერიოდში ს. პ. ითვალისწინებდა სოციალ. წყობის განმტკიცებას, კერძო კაპიტალის გამოდევნასა და ლიკვიდაციას; სოციალ. ინდუსტრ. კოლექტივიზაციის პერიოდში კი — მძიმე ინდუსტრიის ბაზის შექმნას და გლეხური მეურნ. კოოპერირების დაჩქარებას. დიდი სამამულო ომისა და სახ. მეურნ. აღდგენის პერიოდში ს. პ. უზრუნველყოფდა თავდაცვითი მრეწვ. განვითარებასა და სახ. მეურნ. აღდგენას. სახ. მეურნ. განვითარების დღევანდელი ეტაპი ხასიათდება სოციალ. გაფართოებული კვლავწარმოების მაღალი ტემპებით, რასაც კრედიტის როლის მნიშვნელოვანი გაძლიერებაც უწყობს ხელს. ს. პ. მეცნ.-ტექ. რევ. დაჩქარებისა და მისი შედეგების რეალიზაციისაკენ არის მიმართული. *ნ. ბაგრატიონი.*

**საკრედიტო რეფორმები**, სახელმწიფო აქტების ერთობლიობა ქვეყნის შიგნით მოქმედი საკრედიტო სისტემის, კრედიტის ფორმებისა და დაკრედიტების მეთოდების შეცვლის მიზნით. მონოპოლისტურამდელი კაპიტალიზმის ეპოქაში ს. რ-ის მიზანი იყო საკრედიტო მექანიზმის მისადაგება სწრაფად მზარდი მრეწვ. და ვაჭრობის მოთხოვნებისადმი. მაგ., რუსეთში 1860 ს. რ-ის საფუძველზე შექმნილი სახელმწ. ბანკის მიზანი იყო სავაჭრო ბრუნვის გამოცოცხლება და ფულადი საკრედიტო სისტემის განმტკიცება.

კაპიტალ. სახელმწიფოებში ს. რ. ეკონ. სახელმწიფო მონოპ. რეგულირების ღონისძიებათა კომპლექსის შემადგენელი ნაწილია, მაგ., აშშ-ში 1913 ფედერალური სარეზერვო სისტემის შექმნა ითვალისწინებდა ერთიან საბანკო ცენტრში ქვეყნის საკრედიტო რესურსების კონცენტრაციას. ომის შემდგომ პერიოდში ზოგიერთ კაპიტალ. ქვეყანაში (იტალია, საფრანგეთი, გფრ და სხვ.) საკრედიტო სფეროში სახელმწ. სექტორის როლი მნიშვნელოვნად გაფართოვდა. ს. რ-ის შედეგად კაპიტალ. ქვეყნებში ხდება საბანკო კაპიტალის კონცენტრაცია და ცენტრალიზაცია.

განვითარებად ქვეყნებში ს. რ. ითვალისწინებს ეროვნ. საკრედიტო სისტემის შექმნას.

სოციალ. ქვეყნებში ს. რ. მიზნად ისახავს საკრედიტო სისტემის განვითარებას, დაკრედიტების ფორმებისა და მეთოდების სრულყოფას. მაგ., სსრკ-ში 1930—32 წლებში ს. რ-ის საჭიროება განაპირობა ახ. ეკონ. პირობების შესაბამისად კომერც. კრედიტის ლიკვიდაციის აუცილებლობამ, რის შედეგად მოხდა გადასვლა პირდაპირ საბანკო დაკრედიტებაზე, განისაზღვრა დაკრედიტების პრინციპები, განხორციელებულ იქნა ბანკების მკაცრი ფუნქციონალური სპეციალიზაცია. სსრკ სახბანკი იქცა მოკლევადიანი დაკრედიტების, ხოლო ახლად შექმნილი სპეცბანკები (მრეწვ., სოფ. მეურნ., ვაჭრობისა და ცენტრ. კომუნალური) — გრძელვადიანი დაკრედიტებისა და დაფინანსების ცენტრებად. ს. რ. ჩატარდა პოლონეთში (1946), ბულგარეთში (1947), ჩეხოსლოვაკიაში, რუმინეთსა და იუგოსლავიაში (1948), უნგრეთში (1948—49), გდრ-ში (1950). ს. რ. სოციალ. ქვეყნებში სახელმწიფოს ეკონ. პოლიტიკის განხორციელების უმნიშვნელოვანესი იარაღია, რ-იც ახ. საზ-ბის მშენებლობის ინტერესებისათვის გამოიყენება. *ნ. ბაგრატიონი.*

**საკრედიტო სისტემა**, 1. ფართო გაგებით, საკრედიტო ურთიერთობების, კრედიტის ფორმებისა და მეთოდების ერთობლიობა, რ-იც არსებობს ამა თუ იმ სოციალურ-ეკონომიკურ ფორმაციის ჩარჩოებში. 2. ვიწრო გაგებით, საკრედიტო დაწესებულებათა სისტემა ამა თუ იმ ქვეყნის განსაზღვრულ ისტ. პერიოდში.

კაპიტალ. ს. ს. არის ბანკებისა და სხვა საკრედიტო-ფინანსურ დაწესებულებათა ერთობლიობა, რ-იც უზრუნველყოფს თავისუფალი ფულადი კაპიტალისა და შემოსავლების მობილიზაციასა და სესხების მიცემას, მიმოქცევის კრედიტული საშუალებების გამოშვებას.

რევოლუციამდელ რუსეთში კაპიტალ. ს. ს. შეიქმნა ბატონყმობის გადავარდნის შემდეგ. 1860 დაარსდა რუს. ცენტრ. სახელმწ. ბანკი.

თანამედროვე კაპიტალ. ს. ს. აერთიანებს: 1. სამისიო ბანკებს, რ-ებიც წარმოადგენენ ს. ს-ის ცენტრებს („ბანკთა ბანკებს"); 2. კომერციულ ბანკებს; 3. საინვესტიციო ბანკებს; 4. სპეციალიზებულ საბანკო დაწესებულებებს (მაგ., საჰიპოთეკო ბანკები, საგარეო ვაჭრობის ბანკები და სხვ.). 5. სპეციალიზებულ არასაბანკო საკრედიტო-საფინანსო დაწესებულებებს.

მონოპოლისტურამდელი კაპიტალიზმის ეპოქაში ს. ს-ის შიგნით ჭარბობდა საკრედიტო ინ-ტებს შორის ფუნქციების გამიჯვნის ტენდენცია, მონოპოლისტურისათვის კი პირიქით — უნივერსალიზაციის ტენდენცია. მონოპ. ბანკები და საკრედიტო-ფინანს. ინ-ტები ერწყმიან სამრეწვ. მონოპოლიებს და იქცევიან ფინანს. კაპიტალის მნიშვნელოვან რგოლად; ს. ს-ს იმორჩილებს ფინანს. ოლიგარქია.

განვითარებად ქვეყნებში ს. ს-ის მთავარი თავისებურებაა: ეროვნ. ს. ს-ის განვითარების დაბალი დონე და საზღვარგარეთის ბანკების ძალმომრეობა, მევახშეობის ფართოდ გავრცელება. განვითარებად ქვეყნებში მიმდინარეობს ეროვნ. ს. ს-ის შექმნისა და განვითარების პროცესი.

სოციალ. ს. ს-ის შექმნის პროცესში ბანკები და სხვა საკრედიტო დაწესებულებები იქცევა საყოველთაო-სახ. საკუთრებად. კაპიტალიზმიდან სოციალიზმზე გარდამავალ პერიოდში სსრკ-ში საკრედიტო ურთიერთობა ვითარდებოდა კომერც. და საბანკო კრედიტის ფორმით. რუს. სახბანკისა და აქციონერული ბანკების გაერთიანების საფუძველზე 1918 შეიქმნა რსფსრ-ის ერთიანი სახალხო ბანკი, 1921 ბოლოს — სახელმწ. ბანკი, ხოლო 1922—25 წლებში — სპეციალიზებული ბანკები. 1930—32 საკრედიტო რეფორმით სახბანკი იქცა სახ. მეურნ. მოკლევადიანი დაკრედიტების ცენტრად, ხოლო კაპიტალდაბანდებათა დაფინანსება და დაკრედიტება თავმოყრილ იქნა სპეციალიზებულ ბანკებში (მრეწვ., სოფ. მეურნ., კოოპ. და ცენტრ. კომუნ. ბანკები). 1959 ამ ბანკების რეორგანიზაციის საფუძველზე შეიქმნა კაპიტალდაბანდებათა დაფინანსების სრულიად საკავშ. ბანკი (მშენბანკი). სსრკ თანამედროვე ს. ს. აერთიანებს: სსრკ სახელმწ. ბანკს, მშენბანკს, საგარეო ვაჭრობის ბანკს, სახელმწ. შრომით შემნახველ სალაროებს, ლომბარდებსა და ურთიერთდამხმარე სალაროებს. ხელმძღვანელობა კონსტიტუციის მიხედვით ხორციელდება სახელმწ. მონოპოლიის პრინციპის საფუძველზე. ს. ს. სხვა სოციალ. ქვეყნებში იქმნებოდა და ვითარდებოდა სსრკ გამოცდილების გათვალისწინებით. ამ ქვეყნებში ცენტრ. ბანკების გარდა ფუნქციონირებენ დარგობრივი საინვესტიციო ბანკები. *ნ. ბაგრატიონი.*

**საკრეჭი აგრეგატი**, ცხვრების საკრეჭი ელექტრული ან მექანიკური მოწყობილობების კომპლექტი. ს. ა-ის (ნახ.) შედგენილობაში შედის საკრეჭი მანქანები, მათი ამძრავი ძრავები და სხვ. სსრკ მრეწველობა ფერმებისათვის უშვებს სხვადასხვა რაოდენობის საკრეჭი მანქანების მქონე ს. ა-ებს, მაგ., 500—600 ცხვრის გასაკრეჭად გათვალისწინებულ აგრეგატს აქვს ერთი საკრეჭი მანქანა, 3000 ცხვრისათვის გათვალისწინებულს — 4. ზოგიერთს 12 საკრეჭი აქვს (10000 ცხვრისათვის), ზოგს 24 (20000 ცხვრისათვის) და ა. შ. ელექტრული ს. ა-ის მანქანებს ამუშავებს 120 *ვტ* სიმძლავრის ელექტროძრავები, რ-თა რაოდენობა საკრეჭი მანქანების რაოდენობის შესაბამისია. ამგვარი ს. ა-ები მუშაობს მეურნეობის ელექტროქსელიდან ან შესაბამისი სიმძლავრის გენერატორითა და შიგაწვის ძრავათი აღჭურვილი მოძრავი ელექტროსადგურების მეშვეობით. მექან. ს. ა-ის საკრეჭ მანქანებს ამუშავებს შიგაწვის ძრავა ტრანსმისიის, წინაღმძრავისა და დრეკადი ლილვების მეშვეობით. ს. ა-ს აყენებენ სტაციონარულ ან მოძრავ საკრეჭ პუნქტებში.

**საკრეჭიო**, სოფელი თიანეთის რ-ნში (ზარიძეების სოფსაბჭო), მდ. ვერხველის (ივრის სისტემა) მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 1200 *მ*, თიანეთიდან 7 *კმ*. ტუშურების მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. რვაწლ. სკოლა სოფ. ზარიძეებში (1 *კმ*). ბ-კა.

**საკუთარი დრო** ფარდობითობის თეორიაში, დრო, რ-იც იზომება მოძრავი სხეულის საკუთარი ათვლის სისტემის საათით, ე. ი. სხეულთან მყარად დაკავშირებული საათით, რ-იც უძრავია ამ სხეულის მიმართ და მოთავსებულია იმავე ადგილას, სადაც სხეულია. რომელიმე პროცესის მიმდინარეობის დრო, რ-საც ზომავს იმ სხეულის გარეთ მყოფი დამკვირვებელი, რ-შიც პროცესი მიმდინარეობს, დამოკიდებულია სხეულისა და დამკვირვებლის ფარდობით სიჩქარეზე. როცა გაზომვები ტარდება მიმზიდავი სხეულებიდან დაშორებით, შეიძლება ვისარგებლოთ ფარდობითობის კერძო (სპეციალური) თეორიით (იხ. *ფარდობითობის თეორია*). გრავიტაციული ველის არსებობისას კი — ფარდობითობის ზოგადი თეორიით (იხ. *გრავიტაცია*).

**საკუთარი ელექტროგამტარობა**, *ნახევრად გამტარის* ელექტროგამტარობა, რ-საც განაპირობებს უშუალოდ სავალენტო ზონიდან გამტარობის ზონაში გადასული ელექტრონები და ამ გადასვლის შედეგად სავალენტო ზონაში წარმოქმნილი ხვრელები.

**საკუთრება**, ისტორიულად განვითარებადი საზოგადოებრივი ურთიერთობა, რ-იც გვიხასიათებს, თუ როგორ ინაწილებენ (ითვისებენ) ცალკეული პირები, სოციალური ჯგუფები, კლასები, სახელმწიფო მატერიალურსა და სულიერ დოვლათს, ამ დოვლათის წარმოებისათვის აუცილებელ პირობებს. წარმოების პირობათა განაწილების (ს-ის) ესა თუ ის ფორმა საზ-ბაში განსაზღვრავს წარმოების შედეგების განაწილების წესსაც. „...ვიდრე განაწილება პროდუქტთა განაწილება გახდებოდეს, იგი




საკრეჭი აგრეგატი. ელექტრული საკრეჭი აგრეგატი: 1—ელექტროსადგური; 2—სალესი აპარატი; 3—მაგიდა; 4—ელექტროძრავა; 5—ელექტროძრავების ჩამოსაკიდებელი ძელი; 6—ძალური და სანათი ელექტროქსელი; 7—დრეკადი ლილვი; 8—საკრეჭი მანქანები.

არის: 1) წარმოების იარაღების განაწილება და 2) იმავე ურთიერთობის შემდგომ განსაზღვრას წარმოადგენს—საზოგადოების წევრთა განაწილება წარმოების სხვადასხვა სახეობის მიხედვით" (მარქსი კ., პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, წგნ. 1, თბ., 1953, გვ. 275).

წარმოების პირობათა ს-ის ყოველი ფორმის წარმოშობისა და ცვლილების პროცესს სხვადასხვა ურთიერთდაკავშირებული ფაქტორი განსაზღვრავს. სოც. რევოლუციების დროს განსაკუთრებით დიდ როლს ასრულებს ძალდატანებითი გადანაწილება, რასაც ახ. სახელმწიფო იურიდიულად აკანონებს. ამიტომ იქმნება შთაბეჭდილება ს-ის ნებითი (იურიდიული) ბუნების, ნებითი წარმოშობის შესახებ. სინამდვილეში ს-ის ახ. ფორმა მყარდება მხოლოდ მაშინ, როდესაც სწორედ ამ ფორმას მოითხოვს წარმოებაში მომხდარი ცვლილებები. კერძოდ, საზ-ბის საწარმოო ძალთა მიღწეული დონე, ადამიანთა შორის შრომითი საქმიანობის გაცვლისა და დოვლათის განაწილების ცვალებადი ფორმები. საბოლოოდ ს. თვითონ ექვემდებარება კვლავწარმოების პროცესში ჩამოყალიბებულ ეკონ. ურთიერთობას, მას უწინარეს ყოვლისა ეკონ. ბუნება აქვს. ამ თვალსაზრისით, ს-ის შინაარსია შექმნილი დოვლათის მითვისება საზ. წარმოებითი, ეკონ. ურთიერთობის პროცესში, ამ ურთიერთობის მეშვეობით. ს-ის შინაარსი გარეგნულად არ ჩანს, ზედაპირულად იგი წარმოგვიდგება როგორც ადამიანთა უფლება ს-ის ობიექტზე (ე. ი. გარკვეულ ნივთებზე, ზოგჯერ კი, თვით ადამიანზეც. მაგ., მონათმფლობელობის დროს). ამ ურთიერთობას გამოხატავს ცნებები: ფლობა, განკარგვა, სარგებლობა. ეკონ. თვალსაზრისით კი უმთავრესი მნიშვნელობა აქვს იმას, თუ რეალურად ვის ინტერესებს ემსახურება საზ. ურთიერთობის ესა თუ ის ობიექტი. კაპიტალიზმის დროს მუშები იურიდიულად თავისუფალი არიან, მაგრამ არსებობის წყარო არ მოეპოვებათ და თავიანთ შრომის უნარს — სამუშაო ძალას კაპიტალისტებს მიჰყიდიან. თავის მხრივ, კაპიტალი შრომით შექმნილი ღირებულების მასაა და იგი ვერ იარსებებს, თუ ახ. შრომა არ შეიწოვა და მისი მეოხებით არ გაიზარდა. ამიტომ სამუშაო ძალის გაყიდვით მუშათა კლასის უდიდესმა ნაწილმა სწორედ იმდენი ხელფასი უნდა მიიღოს, რაც მისი სამუშაო ძალის აღდგენა-კვლავწარმოებას ეყოფა. წინააღმდეგ შემთხვევაში დროთა განმავლობაში, კაპიტალს მოაკლდება შრომის არმია და ვეღარ შეძლებს არსებობას. მეტი რომ მიიღოს, შედეგი მაინც იგივე იქნება; მუშები დაიწყებენ წარმოების საშუალებათა შეძენას და ბურჟუებად გადაიქცევიან. კაპიტალ. ურთიერთობა შეფერხდება მუშათა ნაკლებობის გამო, ბევრი მეწარმე გაკოტრდება და ისევ პროლეტარად გადაიქცევა. მაშასადამე კაპიტალის ეკონ. მექანიზმი ისეთია, რომ მუშათა კლასს საშუალებას აძლევს იარსებოს იმდენად, რამდენადაც ეს კაპიტალის არსებობა-განვითარებას ესაჭიროება. მაშასადამე, პიროვნების იურიდ. თავისუფლება აქ ეკონ. თვალსაზრისით უშინაარსოა, ფიქციაა, მუშათა კლასი, მისი სამუშაო ძალა არსებითად კაპიტალის კუთვნილებაა.

ერთმანეთს უპირისპირდება ს-ის ორი ძირითადი ტიპი: კერძო და საზოგადოებრივი. ს-ის ამ ორი ძირითადი ტიპის განსხვავების საფუძვლად ვერ მივიჩნევთ მოხმარების საგნების მითვისებისა და გამოყენების ფორმებს. მაგ., სოციალიზმის დროს მოხმარების საგნები პირად ს-ში გადადის, მაგრამ მათ ვერავინ გამოიყენებს სხვისი შრომის ექსპლუატაციის საშუალებად, ამიტომ ისინი ვერ გადაიქცევიან კერძო ს-დ. ს-ის ტიპებს განასხვავებენ იმით, თუ როგორია ს. *წარმოების საშუალებებზე*.

ისტორიულად ცნობილია საზ. ს-ის ორი ძირითადი სახე — პირველყოფილთემური და კომუნისტური (კომუნიზმის პირველ ფაზაში—სოციალ.). კერძო ს-ის ძირითადი სახეებია: მონათმფლობელური, ფეოდ. კაპიტალისტური. კაპიტალიზმი კერძო ს-ის მრავალ ფორმას წარმოშობს. კაპიტალ. საწარმოების გვერდით შენარჩუნებულია მარტივი საქონელწარმოება (წვრილი გლეხური და ხელოსნური მეურნეობები). კაპიტალიზმი არნახულად ავითარებს მიმოქცევის სფეროს, სადაც ვრცელდება სავაჭრო და სასესხო კაპიტალი. სოფ. მეურნ. და მოპოვებითს მრეწველობაში კაპიტალი დაკავშირებულია მიწის კერძო ს-თან. საბანკო საქმის განვითარების შედეგად ვრცელდება სააქციო საზ-ბები, სადაც კაპიტალი ერთ რომელიმე მესაკუთრეს კი აღარ ეკუთვნის, არამედ მესაკუთრეთა ასოციაციას. ეს კი, გარკვეული აზრით, უარყოფაა კერძო ს-ის ტრად. ფორმებისა კერძო ს-ის ფარგლებშივე.

იმპერიალიზმისათვის დამახასიათებელია მონოპ. კაპიტალში კაპიტალის განცალკევებული ფორმების (სამრეწვ., სავაჭრო, სასესხო) ურთიერთშეჭრა. ვითარდება *სახელმწიფო-მონოპოლისტური კაპიტალიზმი*, რ-ის ერთ-ერთი ფორმაა სახელმწ. ს-ის ზრდა (წმინდა ან კერძო-კაპიტალ. ს-თან შერეული სახით). რამდენადაც სახელმწ. მონოპ. კაპიტალიზმი გულისხმობს მონოპოლიების მიერ სახელმწ. აპარატის დამორჩილებას, სახელმწ. ს. წარმოგვიდგება როგორც მათი კოლექტ. ინტერესების განხორციელების საშუალება. ე. ი., ის ერთი მხრით, კერძო ს-ის შემდგომი უარყოფაა, მეორე მხრით კი, გასახელმწიფოებრიობა მხოლოდ იმ ზომით „დაიშვება", რა ზომითაც არ „შებღალავს" კერძო ს-ის „წმიდათაწმიდა" პრინციპს.

XIX ს-ში ბურჟ. პოლიტ. ეკონომიისათვის დამახასიათებელი იყო კერძო კაპიტალ. ს-ის გამოცხადება ს-ის უმაღლეს ფორმად. ამ ტრად. თეორიების გაკოტრებას მოწმობს მათი დღევანდელი მემკვიდრეების ქადაგება იმის შესახებ, რომ კაპიტალიზმმა შეიცვალა ბუნება, რომ კაპიტალიზმი დარჩა, მაგრამ გაქრა კაპიტალისტი. მისი ადგილი წარმოების მართვაში დაიკავა დაქირავებულმა მენეჯერმა, მოხდა საკუთრების „დიფუზია" ანუ კერძო ს-ის გადაქცევა კოლექტიურად, ს-ის სახელმწ. და კერძო ფორმათა შეხამება-შერევა.

სოციალიზმი საბოლოოდ სპობს კერძო ს-ის ყოველგვარ ნაირსახეობას და ამკვიდრებს ძირითად წარმოების საშუალებებზე საზ. ს-ს, რ-იც ორი ფორმით არსებობს: სახელმწიფო (საერთო-სახ.) და საკოლმ.-კოოპერაციული. სოციალ. ს. გამორიცხავს ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციას და წარმოებას აყენებს მთელი საზ-ბის ინტერესების სამსახურში.

*ლიტ.*: მარქსი კ., კაპიტალი, ტ. 1, თბ., 1954, თ. 24; ტ. 3, თბ., 1959, თ. 21, 27, 47; მისივე, პოლიტიკური ეკონომიის კრიტიკისათვის, წგნ. 1, თბ., 1953(შესავალი); ენგელსი ფ., ოჯახის, კერძო საკუთრებისა და სახელმწიფოს წარმოშობა, თბ., 1978; ლენინი ვ. ი., იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია, თხზ., გამოც. მე-4, ტ. 22; მისივე, კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში, იქვე, ტ. 3; Черковец В. Н., О методологических принципах политической экономии как научной системы, М., 1965; Шкредов В., Метод исследования собственности в «Капитале» К. Маркса, М., 1973.

*მ. გველესიანი.*

**საკუთრების უფლება**, ნივთის, ქონების მესაკუთრის იურიდიულად უზრუნველყოფილი ქცევის ფარგლები — წარმოების საშუალებებსა და პროდუქტებზე, მოხმარების საგნებზე წარმოშობილი მფლობელობის, სარგებლობისა და განკარგვის უფლებამოსილება. მფლობელობის უფლება გულისხმობს ნივთის პყრობას, ქონებაზე ფაქტობრივ-ფიზ. ან სამეურნეო-ბატონობას; სარგებლობის უფლება — ნივთის ექსპლუატაციას, მისგან ნაყოფისა და შემოსავლის მიღებას; განკარგვის უფლება, რ-იც ყველაზე დამახასიათებელია ს. უ-თვის, ნიშნავს ნივთის, ქონების იურიდ. და ფაქტობრივი ბედის განსაზღვრას მესაკუთრის შეხედულებისამებრ (ნივთის გასხვისებას — გაყიდვას, გაცვლას, გაჩუქებას — ნივთის გადაცემას სხვა პირის მფლობელობასა თუ სარგებლობაში, მის მოსპობას ანდა არსებითად შეცვლას და სხვ.). ს. უ. უვადოა. ამასთან, მესაკუთრეს შეუძლია ქონების განკარგვა თავისი სიკვდილის შემთხვევისათვის. ს. უ. *აბსოლუტური უფლებაა*, რ-საც შეესაბამება ყველა დანარჩენი პირის ვალდებულება ხელი არ შეუშალოს მესაკუთრეს მისი უფლების განხორციელებაში. საკუთრების ინ-ტი სამართ. ყველა სისტემის მთავარი ინ-ტია, მაგრამ იგი თავისი ბუნებით განსხვავებულია ექსპლუატატორულ და სოციალ. საზ-ბაში.

სსრკ-ში წარმოების იარაღებსა და საშუალებებზე მხოლოდ სოციალ. (საზ.) საკუთრებაა. სსრკ კონსტ. მიხედვით (მ. 10), სსრკ-ის ეკონ. სისტემის საფუძველს შეადგენს წარმოების საშუალებათა სოციალ. საკუთრება — სახელმწ. (საერთო სახ.) და საკოლმ.-კოოპ. საკუთრების ფორმით. ასევე სოციალ. საკუთრებაა პროფკავშირული და სხვ. საზ. ორგანიზაციათა ქონება (იხ. *სოციალისტური საკუთრება*).

საბჭ. სახელმწიფო მის კუთვნილ ს. უ-ს ახორციელებს ადმ. მმართველობითი, ოპერატიულ-სამეურნეო, სოც.-კულტ. და სხვა ორგანოების მეშვეობით. მათ კანონით დადგენილ ფარგლებში მინიჭებული აქვთ სახელმწ. ქონების ფლობისა და განკარგვის, ამ ქონებით სარგებლობის უფლება მათი საქმიანობის მიზნებისა და ქონების დანიშნულების შესაბამისად (იხ. *ოპერატიული მმართველობის უფლება*).

სსრკ-ში *პირადი საკუთრება* სოციალ. ბუნებისაა და მის საფუძველს შეადგენს შრომითი შემოსავალი. პირადი საკუთრება შეიძლება იყოს პირადი მოხმარების, კეთილმოწყობისა და დამხმარე საოჯახო მეურნ. საგნები, საცხოვრ. სახლი და შრომითი დანაზოგი. ს. უ. დაცულია ადმ. სამართ., სისხლისსამართ. და სამოქალაქო სამართ. წესით (იხ. *ვინდიკაცია*).

*ს. ჯორბენაძე.*

**საკუთრების ფორმები**, იხ. *საკუთრება*.

**„საკუთრების ქალაქური წესი"**, ვახტანგ VI-ის 1722 სიგელით შემოღებული მემკვიდრეობის წესი, რ-იც შემდეგ ერეკლე II-მ განამტკიცა. ვახტანგ VI-ის სიგელი თბილ. მკვიდრ მცხოვრებლებს ებოძა. ამ კანონით ხელი უნდა შესწყობოდა აღებმიცემობისა და მსხვილი ხელოსნური წარმოების განვითარებას, სავაჭრო-საწარმოო კაპიტალის ზრდასა და სიმკვიდრეს. იგი ითვალისწინებდა კანონიერ მემკვიდრეთა წრის გაფართოებას და, ამგვარად, ბეითალმანობის (იხ. *ბეითალმანი ქონება*) შეზღუდვას. გაუყარი *სახლის* წევრების, მამრობითი სქესის ნათესავების გარდა სამკვიდროს მოთხოვნის უფლება ენიჭებოდა აგრეთვე განაყარ, უფრო შორეულ ნათესავებს და მოყვრებსაც კი. მოქალაქენი, დიდვაჭრები და მსხვილი მრეწველნი, მომეტებულად მეფის ყმებად ითვლებოდნენ და, თუ უმემკვიდრეოდ გადაეგებოდნენ, ახ. კანონის მიღებამდე მათი ქონება ფეოდ. წესისამებრ მეფე-ბატონს რჩებოდა. ამიერიდან კი იგი თითქმის ყოველთვის ბრუნვაშივე იქნებოდა — გარდაცვლილის ადგილს სამკვიდროს დამსაკუთრებელი, მისი უფლება-მოვალეობის მონაცვლე დაიჭერდა. ამასთანავე მეფეს არ აკლდებოდა ყმური სამსახური, რ-იც მანამდე ქონების გარდაცვლილ პატრონს ეკისრა. „ს. ქ.

ფ-ს" ჩამოყალიბებულად ასახავს „*საქართველოს მეფეთაგან და ჩვეულებითად ქართველ მეფეთა დროთა შემოღებული სჯული*" (განსაკუთრებით მ. 32—34).

*ლიტ.*: ფურცელაძე დ., ვახტანგ VI სამემკვიდრეო კანონი, «საბჭოთა სამართალი» 1969, №3; Месхиа Ш. А., Города и городской строй феодальной Грузии (XVII—XVIII вв.), Тб., 1959. *დ. ფურცელაძე.*

**საკუთრივი ვექტორი** წრფივი გარდაქმნისა, ვექტორი, რ-იც ამ გარდაქმნის დროს არ იცვლის თავის მიმართულებას და მხოლოდ მრავლდება სკალარზე. მაგ., რაიმე ღერძის გარშემო მობრუნებისა და ამ ღერძის პერპენდიკულარული სიბრტყის მიმართულებით შეკუმშვით შედგენილი გარდაქმნის ს. ვ-ებია ის ვექტორები, რ-ებიც ამ ღერძის გასწვრივ არიან მიმართული. $n$-განზომილებიანი სივრცის $\|a_{ik}\|$ მატრიცის მქონე წრფივი გარდაქმნის ს. ვ-ის $x_1, x_2, \ldots, x_n$ კოორდინატები აკმაყოფილებენ ერთგვაროვან წრფივ განტოლებათა სისტემას

$$\sum_{k=1}^{n} a_{ik} x_k = \lambda x_i \quad (i=1,2,\ldots,n),$$

სადაც $\lambda$ ამ მატრიცის ერთ-ერთი *საკუთრივი მნიშვნელობაა*.

**საკუთრივი მნიშვნელობა** წრფივი გარდაქმნისა $A$ ოპერატორისა, $\lambda$ რიცხვი, რ-თვისაც არსებობს ისეთი, არანულოვანი $x$ ვექტორი, რომ $Ax=\lambda x$; $x$ ვექტორს ეწოდება *საკუთრივი ვექტორი*. მაგ., სასაზღვრო პირობებით მოცემული $L(y)$ დიფერენც. ოპერატორის ს. მ-ებია ისეთი $\lambda$ რიცხვები, რ-თათვისაც $L(y)=\lambda y$ განტოლებას აქვს არანულოვანი ამონახსნები და ეს ამონახსნები აკმაყოფილებს მოცემულ სასაზღვრო პირობებს.

$A=\|a_{ik}\|$, $(i, k=1,2,\ldots, n)$ მატრიცის ს. მ-ები ეწოდება $n$-განზომილებიან კომპლ. სივრცის შესაბამისი წრფივი გარდაქმნის ს. მ-ებს. ისინი შეიძლება განისაზღვროს როგორც ამონახსნები შემდეგი განტოლებისა:

$$\begin{vmatrix} a_{11}-\lambda & a_{12} & \cdots & a_{1n} \\ a_{21} & a_{22}-\lambda & \cdots & a_{2n} \\ \cdots & \cdots & \cdots & \cdots \\ a_{n1} & a_{n2} & \cdots & a_{nn}-\lambda \end{vmatrix} = 0 \quad (*).$$

(*) განტოლებას ეწოდება მატრიცის *მახასიათებელი განტოლება*. (*) განტოლების ამონახსნები ერთმანეთს ემთხვევა მსგავსი $A$ და $B^{-1}AB$ მატრიცებისათვის (სადაც $B$ გადაუგვარებელი მატრიცაა) და ამიტომ ახასიათებენ წრფივ გარდაქმნათა იმ თვისებებს, რ-ებიც არ არიან დამოკიდებული კოორდინატთა სისტემის შერჩევაზე.

მატრიცის ს. მ-ების ცოდნა მნიშვნელოვან როლს ასრულებს წრფივ განტოლებათა სისტემების ამოხსნის ზოგიერთი მეთოდის კრებადობის საკითხის განხილვისას. იხ. აგრეთვე *საკუთრივი ფუნქცია*.

**საკუთრივი ფუნქცია**, მათემატიკური ანალიზის ცნება. მათ. ფიზ. მრავალი ამოცანის ამოხსნისას საჭიროა არანულოვანი ამონახსნების ძიება $L(y)-\lambda y=0$ ერთგვაროვანი დიფერენც. განტოლებებისა, რ-ებიც ამა თუ იმ სასაზღვრო პირობებს აკმაყოფილებენ. ასეთ ამონახსნებს ეწოდება ამოცანის ს. ფ-ები, ხოლო $\lambda$-ს შესაბამის მნიშვნელობებს — *საკუთრივი მნიშვნელობები*.

ინტეგრ. განტოლებათა თეორიაში $K(x, y)$ ბირთვის ს. ფ. ეწოდება ფუნქციას, რ-იც რაიმე $\lambda$-თვის აკმაყოფილებს შემდეგ განტოლებას:

$$\int_a^b K(x, y)\,\varphi(y)\,dy = \lambda\varphi(x).$$

ს. ფ-ები ყველაზე ზოგადად შეიძლება განისაზღვროს, როგორც წრფივ ფუნქციონალურ სივრცეებში წრფივ ოპერატორთა *საკუთრივი ვექტორები*.

კვანტურ მექანიკაში რომელიმე ფიზ. ობიექტის შესაბამისი ოპერატორის ს. ფ. შეესაბამება სისტემის იმ მდგომარეობებს, რ-ებშიც მოცემულ ფიზ. სიდიდეს აქვს განსაზღვრული მნიშვნელობა.

ზოგჯერ ს. ფ-ებს უწოდებენ აგრეთვე ფუნდამენტურ ფუნქციებს, მახასიათებელ ფუნქციებს და ა. შ.

**საკუთხვილე თავი**, სახარატო, საბურღ და სხვა ლითონსაჭრელ ჩარხებზე გარე ან შიგა *კუთხვილის* მოსაჭრელი სამარჯვი. ს. თ-ის კორპუსის რადიალურ განაჭერებში დაყენებულია 4 გარესახრახნი ან 4 საჭრისი. ს. თ-ს აქვს მჭრელი იარაღის ავტომ. მოწყობილობის მექანიზმი. იყენებენ აგრეთვე ისეთ ს. თ-ს, რ-ის გარესახრახნის რეგულირება შეიძლება კუთხვილის საჭირო დიამეტრის შესაბამისად.

**საკუკავო**, სოფელი ხობის რ-ნში (ხამისკურის სოფსაბჭო), ურთის მთის კალთაზე. ზ. დ. 60 *მ*, ხობიდან 13 *კმ*, ხეთიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 6 *კმ*. ა. ჟდანოვის სახ. ხამისკურის კოლ-ბა (მესიმინდეობა, მეციტრუსეობა, დაფნის კულტურა) დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ხამისკურში (3 *კმ*). ბ-კა.

**საკულინა** (Sacculina carcini), ზღვის პარაზიტული კიბო ულვაშფეხიანი კიბოების რიგისა. ტომრისებური სხეულის ფესვისმაგვარი გამონაზარდები იჭრება კიბორჩხალას სხეულში და იქ პარაზიტობს. ს. ლარვა — ნაუპლიუსი — 4—5 *დღ-ღ*. გარდაიქმნება ორსაგდულიანი ნიჟარით დაფარულ ლარვად და იწყებს პარაზიტულ ცხოვრებას. ლარვა ემაგრება კიბორჩხალას სხეულს, იშორებს საკუთარ სხეულსა და საგდულს და დარჩენილი (თავის) ნაწილით იჭრება კიბორჩხალაში, სადაც გარდაიქმნება ჰერმაფროდიტულ ინდივიდად.

**საკულინი** პაველ ნიკიტას ძე [1 (13). IX. 1868, სოფ. ვოსკრესენსკოე (?), სამარის გუბ., — 7. IX. 1930, ლენინგრადი; დაკრძალულია მოსკოვში], რუსი საბჭ. ლიტერატურათმცოდნე. სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1929). ლიტერატურათმცოდნეობის კულტ.-ისტ. სკოლის წარმომადგენელი. ცდილობდა აკად. ლიტერატურათმცოდნეობის დაახლოებას მარქსისტულ მოძღვრებასთან.

**საკულტო-რიტუალური სიმღერა**, მუსიკალური ფოლკლორის მნიშვნელოვანი ჟანრი; სიმღერა, რ-იც შესაბამისი რიტუალებით გამოხატავს როგორც წარმართული, ისე ქრისტ. ღვთაებებისადმი მოკრძალებას, მათ წინაშე ქედის მოხრას. ამ ჟანრის საუკეთესო ნიმუშებია: კახური, რაჭული, გურული—„ალილო"; ქართლ-კახური — „იავნანა", „ლაზარე" ანუ „გონჯაობა"; გურული — „მზე შინა", „ბატონებო" ანუ „საბოდიშო"; ქართლური — „ჭონა"; კახური — „დიდება"; თუშური — „დალა"; კახური, იმერული, გურული, მეგრული — „ზარი"; სვანური — „ჯგრიაგ" „კვირია", „ლილე", „ბარბალ დოლაშ" და სხვ.; ხევსურული—„ხმით ნატირალი", „ძახილით ტირილი", „დავლა-ტირილი"; ფშაური — „ჯვარი წინასა"; მოხეური — „ჯვარული", „დიდება"; მთიულური — „ლომისის ჯვრისა" და სხვ. *გ. ჩხიკვაძე.*

**საკურთხეველი**, ქრისტიანული ტაძრის აღმ. ნაწილში ძირითადი სივრცისაგან გამოყოფილი ამაღლებული ადგილი, სამსხვერპლო, რ-იც განკუთვნილია ადამიანის ღმერთთან შეხვედრის, მასთან დაახლოების, ლოცვა-კურთხევისა და წმინდა სერობისათვის. ს-ში დგას მაგიდა (ტრაპეზი), რ-ზედაც სრულდება ღვინისა და პურის ქრისტეს სისხლად და ხორცად გადაქცევის საიდუმლო წესი.

**საკურსო სხვაობა**, სხვაობა უცხოური ვალუტისა და ფასიანი ქაღალდების საბაზრო ფასებში, რასაც საფონდო და სავალუტო ბირჟებზე მათი კურსის მერყეობა წარმოშობს. ფასიანი ქაღალდების მფლობელები იღებენ მოგებას ამ ქაღალდების კურსის ამაღლების დროს და ზარალდებიან დაცემის დროს. კურსის რყევაზე დიდ გავლენას ახდენენ მონოპოლისტები, რ-ებიც გადამწყვეტ როლს ასრულებენ ბირჟაზე. ამდენად ს. ს-ის მეოხებით მიღებული მოგება მონოპ. მოგების ერთ-ერთი სახედ იქცევა. ს. ს-თან დაკავშირებული რისკისაგან თავს იზღვევენ ვადიანი გარიგების დადებით ან გარიგების პირობებში *სავალუტო დათქმის* ჩართვით (იხ. აგრეთვე *სავალუტო კურსი*).

**საკურცხილი** (სვან.), საკარცხული (რაჭა). საუფროსო სავარძელი, რ-შიც სვანეთში ოჯახის უფროსი, ქორა მახვში ჯდებოდა. თლიდნენ ხისგან, ჰქონდა საზურგე და მკლავსაყრდენი. წინა სვეტების პირი შემკული იყო გეომეტრიული ორნამენტითა და ასტრალური სიმბოლოებით. ს-ს საკულტო დანიშნულებითაც იყენებდნენ, საპატიო როლს თამაშობდა მიცვალებულთა მოსაგონარ სარიტუალო ჩვეულებების შესრულების დროსაც.

*ლიტ.*: ბედუკიძე ლ., სვანური ავეჯი, კრ.: სვანეთის ეთნოგრაფიული შესწავლისათვის, თბ., 1970; ჩართოლანი მ., ქართველი ხალხის მატერიალური კულტურის ისტორიიდან, თბ., 1961; ჩიტაია გ., ეთნოგრაფიული შენიშვნები, I — სვანური „საკურცხილ", «საქართველოს მუზეუმის მოამბე», 1925, ტ. 2. *ლ. ბედუკიძე.*

**საკურძე**, სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ქვაციხის სოფსაბჭო), მდ. ბუჯის (რიონის აუზი) მარცხ. მხარეს. ზ. დ. 500 *მ*, ჭიათურიდან 13 *კმ*. ქვაციხის კოლ-ბა (მევენახეობა, მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვაციხეში (2 *კმ*). ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი. წყაროებში პირველად მოხსენიებულია XVI ს-ში.

**სალავათი**, ქალაქი (1954-იდან) ბაშკ. ასსრ-ში, მდ. ბელაიის (კამის შენაკადი) ნაპირზე. რკინიგზის სადგური, უფიდან 168 *კმ*, 145 ათ. მცხ. (1983). ნავთობქიმ. კომბინატი, ტექ. მინის, მანქანათსაშ. ქ-ნები, საშენ მასალათა საწარმოები. უფის ნავთობის ინ-ტის სალამოს ფაკ-ტი, ინდუსტრ. ტექნიკუმი, სამედ., პედ. და სამუსიკო სასწავლებლები. დრამ. თეატრი. ს. ეწოდა *სალავათ იულაევის* პატივსაცემად.

**სალავათ იულაევი** [5 (16). VI. 1752, სოფ. ტეკეევო, ახლანდ. ბაშკ. ასსრ, — 26. IX (8. X). 1800, ქ. პალდისკი, ახლანდ. ესტ. სსრ], ბაშკირეთის ეროვნული გმირი, ე. *პუგაჩოვის* თანამებრძოლი, პოეტ-იმპროვიზატორი. 1773 სტერლითამაქის რაზმში ჩარიცხეს და გაგზავნეს ე. პუგაჩოვის წინააღმდეგ, რ-იც ორენბურგს უტევდა. რაზმთან ერთად ს. ი. აჯანყებულთა მხარეზე გადავიდა. პუგაჩოვმა მას პოლკოვნიკის წოდება მიანიჭა და ბაშკირეთში გაგზავნა, სადაც ს. ი-მა 10-ათასიანი არმია შეკრიბა და წარმატებით იბრძოდა აჯანყებულთა მხარეზე. ს. ი-მა გამოამჟღავნა სარდლის ნიჭი და პუგაჩოვის დაპატიმრების შემდეგაც განაგრძობდა ბრძოლას. 1774 წ. 24 ნოემბ. იგი ტყვედ ჩავარდა. ჯერ უფაში გაგზავნეს, შემდეგ — მოსკოვში. 1775 მამასთან ერთად (ისიც აჯანყების მონაწილე იყო) გაჯოხეს, დადაღეს და სამუდამო კატორღაში გადაასახლეს ბალტიის ციხესიმაგრე როგერვიკში (ახლანდ. პალდისკი). ს. ი-ის პოეზია რევოლუციამდელი ბაშკ. ლიტ-რის საუკეთესო ნიმუშია. მისი შემოქმედებიდან შემორჩენილია მხოლოდ ლექსთა ნაწილის — დავლეთშინის რუს. ბწკარედი. მისი ლექსები („საყვარელო სამშობლოვ", „ჩემი ურალი", „ბრძოლა", „ჭაბუკ მეომარს" და სხვ.) უმღეროდნენ სამშობლოს, სიყვარულს, მოუწოდებდნენ ხალხს მჩაგვრელთა წინააღმდეგ ბრძოლისაკენ. ს. ი-ის პატივსაცემად ბაშკირეთში ერთ-ერთ ქალაქს ეწოდა *სალავათი*. დაწესებულია ბაშკ. ასსრ ს. ი-ის სახ. პრემიები ლიტ-რის და ხელოვნ. დარგში საუკეთესო ნაწარმოებებისათვის.

**სალაზარი** (Salazar) ანტონიუ დი ოლივეირა (28. IV. 1889, სანტა-კომბა-დანი,



საკულინა. ზრდასრული ინდივიდი, რომელიც პარაზიტობს კიბორჩხალაზე (Carcinus maenas): ა — საკულინას სხეული; ბ — ფესვისმაგვარი გამონაზარდები.


საკურთხეველი. გელათის მონასტერი. მთავარი ტაძარი, საკურთხევლის აფსიდი. 1106. აღმოსავლეთის ხედი.


საკურცხილი.

ბეირა-ალტის პროვინცია, — 27. VII. 1970, ლისაბონი), პორტუგალიის სახელმწიფო მოღვაწე. 1917—28 კოიმბრის უნ-ტის ეკონ. პროფესორი. პარტია კათოლ. ცენტრის ერთ-ერთი დამაარსებელი (1918), 1921-იდან პარლამ. დეპუტატი ამ პარტიიდან. 1926 (რამდენიმე დღე) და 1928—40 ფინანსთა მინისტრი, ერთდროულად 1930 კოლონიების მინისტრი. 1932—68 პორტუგ. მინისტრთა საბჭოს თავ-რე და ფაქტობრივი დიქტატორი. 1936—44 სამხ. მინისტრი, 1936—47 საგარეო საქმეთა მინისტრი. 1930 დააარსა ფაშისტური პარტია— ეროვნული კავშირი. მონაწილეობდა 1933 კონსტიტუციის მომზადებაში, რითაც დასრულდა პორტუგ. კორპორაციული ფაშისტური სახელმწიფოს შექმნა. 1968 ავადმყოფობის გამო ჩამოშორდა სახელმწ. საქმიანობას.



სალათა. სალათის ჯიში სამაისო.

**სალათა** (Lactuca sativa), ერთწლოვანი ბოსტნეული მცენარე რთულყვავილოვანთა ოჯახისა. კულტურაში გავრცელებულია თითქმის ყველგან. იზრდება ველურადაც. ს. ჯერ ივითარებს ფესვთანური ფოთლების როზეტს (თავიანი ს. პატარ-პატარა თავებს), შემდეგ — ძლიერ განტოტვილ საყვავილე ღეროს, რ-ის სიმაღლე 60—120 *სმ* აღწევს. სიცივეგამძლე (აღმონაცენი იტანს მინუს 3—5°C ტემპ-რას), სინათლისა და ტენის მოყვარული მცენარეა, იყენებენ საჭმელად. შეიცავს C, B, PP და სხვ. ვიტამინებს, კაროტინს, რკინისა და ფოსფორის მარილებს. მოსავლიანობა 300—500 *ც/ჰა*. ს-ის სახესხვაობებია ფოთლოვანი ს., თავიანი ს. და რომენის ს. საქართველოში უმეტესად ფოთლოვანი ს-ის ადგილ? ფორმებია გავრცელებული. ს. მრავლდება თესლით, ზოგჯერ ჩითილით.
*თ. რობაქიძე.*

**სალაირის ჭიუხი,** პლატოსებრი მაღლობი რსფსრ კემეროვოს, ნოვოსიბირსკის ოლქებსა და ალთაის მხარეში. სიგრძე დაახლ. 300 *კმ*, სიმაღლე 621 *მ*-მდე. აგებულია კირქვებით, ქვიშაქვებით, ტუფებითა და გრანიტებით. სამხრ.-დას. კალთები და მწვერვალების მოსწორებული ზედაპირი შემოსილია ვერხვნარ-სოჭნარითა და არყნარ-ვერხვნარით, ჩრდ.-აღმ. ციცაბო კალთებზე არყნარ-ვერხვნარი, ფიჭვნარი და ლარიქსის ტყეებია, ალაგ-ალაგ გვხვდება სტეპიც. პოლიმეტალების საბადოები.

**სალაკა,** ბალტიის ქაშაყი (Clupea harengus membras), ატლანტური ქაშაყის ქვესახეობა. მისი სხეულის სიგრძე 20 *სმ*, მასა 25—50 *გ* აღწევს. პელაგური თევზია, დაცურავს ქარავნებად, იკვებება კიბოსნაირებით, არსებობს ს-ს გაზაფხულისა და შემოდგომის რასები. პირველი მრავლდება გაზაფხულზე, მეორე — შემოდგომაზე. დიდი სარეწაო მნიშვნელობა აქვს. მისგან ამზადებენ კონსერვებს, იყენებენ აგრეთვე ნედლს, შებოლილს და დამარილებულს.
*მ. დემეტრაშვილი.*

**სალაკრუ** (Salacrou) არმან (დ. 9. VIII. 1899, რუანი), ფრანგი დრამატურგი. გონკურების აკად. წევრი (1949). პირველი პიესები „მოგზაურობა დედამიწაზე" (1925), „ევროპის ხიდი" (1927) სიურრეალისტურია. ეკუთვნის ისტ. პიესა „დედამიწა მრგვალია" (1938), პიესა წინააღმდეგობის მოძრაობის თემაზე „რისხვის ღამეები" (1946), კომედიები „ვარდისფერი ცხოვრება" (1931), „პუფი" (1950), კომედია-პამფლეტები «ოტელი „ატლასი"», (1931), „არქიპელაგი ლენუარი" (1947) და სხვ

**სალამალექი,** სოფელი დმანისის რ-ნში (ყარაბულახის სოფსაბჭო), ჯავახეთის ქედის აღმ. კალთაზე. ზ. დ. 1450 *მ*, დმანისიდან 28 *კმ*. ეგრისის მეცხოველეობის საბჭ. კომპლექსი. რვაწლ. სკოლა. შემორჩენილია ქარვასლის ნანგრევები (თარიღდება XII—XIII სს-ით).

**სალამან და აბსალი,** ბერძნული წყაროდან მომდინარე აღმოსავლური რომანულ-მისტიკური სიუჟეტი. რამდენჯერმე დაამუშავეს არაბ. და სპარს. ენაზე (აბუ ისჰაყი, IX ს.; იბნ სინა, X ს., და სხვ.). ზოგი ვერსიის მიხედვით ს. და ა. ვაჟი მეგობრები არიან, უმრავლეს შემთხვევაში კი — ვაჟი და ასული. ყველაზე ცნობილი და მხატვრულად სრულყოფილი ვერსია შექმნა აბდ ალ რაჰმან *ჯამიმ* (XV ს.). მისი მასნავის მიხედვით სალამანს, საბერძნ. ტახტის მემკვიდრეს, შეუყვარდება ლამაზი ძიძა აბსალი. მეფე ცდილობს მათ დაშორებას, რასაც ბრძენის დახმარებით მიაღწევს. სასოწარკვეთილი მიჯნურნი კოცონში გადაეშვებიან. აბსალი დაიწვება, სალამანი კი უვნებლად გადარჩება. პოემის ბოლოს თვით ჯამი იძლევა ალეგორიის გახსნას (მეფე— ღვთაების ემანაციაა, სალამანი — გონიერი სული, აბსალი — სხეული, ბრძენი — სულის სიმძლავრე, კოცონი — ხორცის დათრგუნვა და ა. შ.). პოემაში ჩართულია კაცთმოყვარეობით გამსჭვალული დიდაქტ. არაკები. ზოგი ქართვ. მკვლევრის აზრით პერსონაჟი სალამანი იხსენიება „თამარიანსა" და ვეფხისტყაოსანში (სალა, სალამან).

*ტექსტი*.: Джами А., Саламан и Абсаль, Душ., 1967.

*ლიტ*.: კობიძე დ., სპარსული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1975.
*ა. გვახარია.*

**სალამანდრისებრნი,** ნამდვილი სალამანდრისებრნი (Salamandridae), კუდიანი ამფიბიების ოჯახი. არიან როგორც წყლის, ისე ხმელეთის ფორმები. ოჯახში 15 გვარი და 40 სახეობაა. გავრცელებულია ევროპაში, აზიასა და ჩრდ. ამერიკაში. საკუთრივ სალამანდრას ((Salamandra) გვარში 3 სახეობაა. სსრკ-ში (დას. უკრაინაში) გვხვდება ალისფერი ანუ ხალებიანი სალამანდრა, რ-ის სიგრძეა 70 *სმ*. ბინადრობს ხმელეთზე, ტენიან ადგილებში. კვერცხცოცხლადმშობია. გრძელკუდა სალამანდრას (Mertensiella) გვარში 2 სახეობაა, რ-თაგან კავკ. სალამანდრა (M. caucasica) გვხვდება საქართველოში, მესხეთის ქედზე. ენდემია. მისი სიგრძეა 19 *სმ*. აქვს მოყავისფრო-მოშავო ყვითელი ლაქები. ბინადრობს მთის ნაკადულებისა და მდინარეების პირას.
*თ. მუსხელიშვილი.*

**სალამანკა** (Selamanca), ქალაქი ესპანეთში, ლეონის ისტ. ოლქში, მდ. ტორმესის (დუეროს შენაკადი) ნაპირზე. სალამანკის პროვ. ადმ. ცენტრი. 149 ათ. მცხ. (1976). მნიშვნელოვანი სატრანსპ. კვანძი. სოფ. მეურნ. პროდუქციის ბაზარი. კვების, ტყავის, ქიმ. მრეწველობა. საფეიქრო და ლითონდასამუშ. საწარმოები.

პირველად იხსენიება ძვ. წ. V ს-ში როგორც ვეტონების ტომის გამაგრებული დასახლება. ძვ. წ. III ს-ში დაიპყრო კართაგენმა, ძვ. წ. II ს-ში— რომმა, ახ. წ. VIII—XI სს-ში ს-ში დროდადრო არაბები ბატონობდნენ. დაინგრა რეკონკისტის დროს, ხელახლა გაშენდა 1102. ცნობილია ს-ის უნ-ტი. XVI—XVII სს-ში განთქმული იყო ს-ის მაუდის მრეწვ., წიგნის ბეჭდვის საქმე. ესპ. ეკონ. დაქვეითებასთან ერთად ქალაქმა დაკარგა თავისი მნიშვნელობა. ს. ესპ. ერთ-ერთი საუკეთესო ქალაქ-ანსამბლია. რეგულარულად დაგეგმარებული ქალაქი განაშენიანებულია ოქროსფერი ქვიშაქვით ნაგები სტილისტურად მონათესავე შენობებით (ძირითადად *პლატერესკო* და ჩურიგერესკო). ხუროთმოძღვრული ძეგლებია: პლასა მაიორის მოედანი (1729—55, არქიტ. ა. დე ჩურიგერა და სხვ.), ძვ. რომანული ტაძარი (1160), რ-საც ეკვრის გვიანდ. გოტიკურ-ბაროკოული ახ. ტაძარი (1513—1733, არქიტ. რ. ხილ დე ონტანიონი და სხვ.), პლატერესკოს სტილის არქიეპისკოპოსის კოლეგია (1527—78, არქიტექტორები ა. დე კოვარუბიასი; დ. დე სილოე).


სალამანკა. პალასიო დე მონტერეი. 1540. არქიტექტორი რ. ხილ დე ონტანიონი.

**სალამანკა** (Salamanca), ქალაქი ცენტრ. მექსიკაში, მდ. ლერმის ნაპირზე, გუანახუატოს შტატში. 103,7 ათ. მცხ. (1970). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ნავთობგადასამუშ. და ნავთობქიმ. მრეწვ. დიდი ცენტრი. ხელოვნური სასუქის წარმოება. მილსადენებით უკავშირდება მექს. ყურის სანაპიროს ნავთობ-აირის მრეწვ. რ-ნებს.

**სალამანკის უნივერსიტეტი** (Universidad de Salamanca), ერთ-ერთი უძველესი უნ-ტი ესპანეთსა და ევროპაში. დაარსდა XII ს. დამლევს ან XIII ს. დასაწყისში. შუა საუკუნეებსა და აღორძინების ეპოქაში ს. უ-ში ვითარდებოდა არაბ. კულტ. ტრადიციები. აქ ითარგმნა პირველად იბნ სინას, იბნ რუშდისა და სხვათა ნაწარმოებები, მომზადდა ენციკლოპედიური გამოცემები. XVI ს. ინკვიზიციის ბატონობის ხანაში მხოლოდ ს. უ-ში იკვლევდნენ კოპერნიკის ჰელიოცენტრულ სისტემას. XVII ს-ში ესპ. ეკონ. დაცემასთან ერთად ს. უ-მა მნიშვნელობა დაკარგა. 1980 ს. უ-ში იყო ფილოს. და ფილოლ., იურიდ., სამედ., საბუნებისმეტყველო მეცნ. ფაკ-ტები, სწავლობდა 8000-მდე სტუდენტი, მუშაობდა 500-მდე პროფესორ-მასწავლებელი. ს. უ-ის ბ-კაშია 200 ათ. ცალი წიგნი.

**სალამი** (Salam) აბდუს (დ. 29. I. 1926, ჯჰანგი), პაკისტანელი ფიზიკოსი. დაამთავრა კემბრიჯის უნ-ტი (1951). 1951—54 ლაჰორის კოლეჯის პროფესორი, 1954—56 კემბრიჯის უნ-ტის ლექტორი, 1957-იდან ლონდონის უნ-ტის პროფესორი. თეორ. ფიზ. საერთაშ. ცენტრის დირექტორი ტრიესტში 1964-იდან, პაკისტანის პრეზიდენტის მრჩეველი მეცნ. საკითხებში (1961-იდან), გაერთიანებული ერების ორგანიზაციის მეცნ. და ტექ. საკონსულტაციო კომიტეტის თავ-რე (1971-იდან). ძირითადი შრომები აქვს კვანტური ელექტროდინამიკისა, ელემენტარული ნაწილაკების თეორიისა და სხვ. საკითხებზე. ლონდონის სამეფო საზ-ბის წევრი (1959). სსრკ-ის მეცნ. აკად. უცხოელი წევრი (1971). 1979 მიენიჭა ნობელის პრემია შ. გლეშოუსა და ს. *უაინბერგთან* ერთად ელექტრომაგნ. და სუსტ ურთიერთქმედებათა გაერთიანებული თეორიის (ს.—უაინბერგის თეორია) შექმნისათვის.

**სალამისწვერი,** მთა კახეთი კავკასიონის მთავარ ქედზე, მდ. ლოპოტის ზემოთში. სიმაღლე 3097 *მ*. გუმბათის ფორმისაა. აგებულია იურული თიხაფიქლებით. შემოსილია ალპ. და სუბალპ. მდელოებით.

**სალამო მოედანი,** საკანალიზაციო საწმენდი ნაგებობა, რ-ის დანიშნულებაა ჩამდინარე წყლის საწმენდი ნაგებობებიდან მიღებული ნალექის (ლამის) გაუწყლოება. წარმოადგენს ქვიშის ფენით დაფარულ და სადრენაჟო სისტემის მოშანდაკებულ უბნებს.

**სალამურები** (Petromyzones), ხერხემლიანების ქვეკლასი მრგვალპირიანთა კლასისა. სახელწ. წარმოდგება სალამურთან მათი მსგავსების გამო — გველივით წაგრძელებულ სხეულზე, თვალების უკან აქვთ ლაყუჩების 7-7 ხვრელი. მათი სხეულის სიგრძე 100 *სმ* აღწევს. მრავლდება მდინარეში. ცნობილია 30-მდე სახე-

ობა. გავრცელებულია ჩრდ. და სამხრ. ნახევარსფეროს ზომიერ წყლებში და ჩრდ. ყინულოვანი ოკეანის აუზში. საქართველოში ბინადრობს 1 სახეობა — უ კ რ. ს. Lampetra mariae). ზოგ სახეობას სარეწაო მნიშვნელობა აქვს. ესენია: მ დ ი ნ ა რ ი ს ს. (L. fluviatilis), წ ყ ნ ა რ ი ო კ ე ა ნ ი ს ს. (L. japonica) და კ ა ს პ ი ი ს ს. (Caspiomyzon vagneri).
*მ. დემეტრაშვილი.*

**სალამური**, საქართველოში ფართოდ გავრცელებული უძველესი ქართული ჩასაბერი სამუსიკო საკრავი. მისი წინამორბედია 1935—37 წლებში მცხეთის მიდამოებში არქეოლ. გათხრებისას აღმოჩენილი გედის წვივის ძვლისაგან დამზადებული პატარა ს., რ-იც ძვ. წ. XV—XIV სს-ით თარიღდება. თანამედროვე ს. მზადდება თუთის ხისა და ლელქაშისაგან. ს. ორგვარია — უენო და ენიანი. ზედაპირზე ამოჭრილია 6—7 თვალი, ზურგის მხარეს, 2 ზემოთა თვალს შორის, — ერთი თვალი. ბგერათრიგი დიატონურია, მოქცეულია ერთ ოქტავაში. ტემბრი რბილი და მსტვინავია. იცვლება ჩაბერვის ძალის მიხედვით. გადაბერვით ს-ის დიაპაზონი იზრდება. ს. მწყემსური საკრავია. თანამედროვე ს. იმდენად გაუმჯობესებულია, რომ მასზე ვირტუოზულ ნაწარმოებებსაც ასრულებენ.

*ლიტ.*: ა რ ა ყ ი შ ვ ი ლ ი დ., ხალხური სამუსიკო საკრავების აღწერა და გაზომვა, თბ., 1940; Б е л я е в В., К вопросу изучения грузинских музыкальных инструментов, «საქართველოს სახელმწ. მუზეუმის მოამბე», 1936, ტ. 9 B; Ч х и к в а д з е Г., Доисторическая грузинская костная флейта—саламури, Будапешт, 1965.
*გ. ჩხიკვაძე.*

**„სალამური“**, 1. ქართული ყოველკვირეული სატირულ-იუმორისტული ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1909. ალმანახის სახით გამოიცა 2 ნომერი. გამომცემელი — თ. ბოლქვაძე. თანამშრომლობდნენ პ. ირეთელი, ვ. მალაქიაშვილი, გ. ქუჩიშვილი და სხვ.; კარიკატურები ეკუთვნით ო. შმერლინგსა და სხვ. „ს-ის“ შემდეგ, როგორც მისი გაგრძელება, გამოვიდა ჟურნ. *„ეშმაკის სალამური“*. 2. ქართული ყოველკვირეული სალიტერატურო-იუმორისტული ჟურნალი. გამოდიოდა თბილისში 1911. გამოიცა 19 ნომერი. რედ. გამომცემელი — ნ. სულხანიშვილი. თანამშრომლობდნენ ნ. ჩხიკვაძე, დ. ახვლედიანი, ცახელი (პ. თვალჭრელიძე), ს. ქურიძე (ს. ეული), ვ. რუხაძე, ა. აბაშელი და სხვ.
*ი. ლორთქიფანიძე.*

**სალანგანი** (Collocalia), ფრინველთა გვარი ნამგალასნაირთა რიგისა. აერთიანებს 10 სახეობას. გავრცელებულია სამხრ.-აღმ. აზიაში, ჩრდ. ავსტრალიაში, წყნარი და ინდ. ოკეანეების კ-ებზე. მობინადრე ფრინველებია (ჩინეთში 2 სახეობა გადამფრენია). ბუდობენ კლდეებზე, ნაგებობებზე, ბნელ გამოქვაბულებშიც (აქ მცხ. ფორმები ორიენტირებენ ექოლოკაციის მეშვეობით). ბუდეს იკეთებენ ან მთლიანად ნერწყვისაგან, რ-იც ჰაერზე დედდება (სარეწაო პროდუქტია, ფართოდ იყენებენ ჩინ. სამზარეულოში), ან ნერწყვით შეწებებული მცენარეული მასალისა და ბუმბულისაგან. ბუდობენ კოლონიებად. თითოეული დებს 1—2 კვერცხს. იკვებებიან მწერებით.
*რ. ჟორდანია.*

**სალარები** (სკ. სახელწ. — ს ა ლ ა რ ი, ს ა ლ ი რ ი), თურქულენოვანი ხალხი ჩინეთში. ცხოვრობენ სალარის ავტონ. მაზრასა და ცინხაის პროვ. სხვა რ-ნებში, აგრეთვე განსუსა და სინძიანის პროვინციებში. რაოდ. 50 ათ. კაცი (1978, აღწერა). ენამ ჩინ. და ტიბ. ენების მნიშვნელოვანი გავლენა განიცადა. დამწერლობა არა აქვთ. ანთროპოლოგიურად არაერთგვაროვანი არიან. გვხვდება ევროპეოიდური და მონღოლოიდური ტიპები. რელიგიით მუსლიმანი — სუნიტები არიან. ძირითადი საქმიანობაა მიწათმოქმედება.

**სალარიდები**, მ ო ზ ა ფ ე რ ი დ ე ბ ი, ირანული წარმოშობის დინასტია აზერბაიჯანში X ს. II ნახევარში. 971 *შედადიდებმა* ს. განდევნეს ირანიდან. ს. შეცვალეს რავადიდებმა, რ-ებმაც 981 დაამარცხეს იბრაჰიმ სალარიდი და აზერბ. დედაქალაქად თავრიზი გამოაცხადეს.

**სალარიძე** ვახტანგ დავითის ძე (დ. 24. VI. 1911, სოფ. მეტეხი, კასპის რ-ნი), ქართველი საბჭ. მსახიობი, საქ. სსრ სახ. არტისტი (1966). 1929—30 სწავლობდა რუსთაველის სახ. თეატრთან არსებულ დრამ. სტუდიაში. 1930—35 მუშაობდა საქართვ. სხვადასხვა თეატრში. 1935-იდან არის ვ. აბაშიძის სახ. თბილ. მუს. კომედიის სახელმწ. თეატრის მსახიობი. ს-ის საუკეთესო როლებია: პანატელიასი (ჟ. ოფენბახის „პერიკოლა“), ბოღმა ვანო (გ. ცაბაძის „კურკას ქორწილი“), ბონი (ი. კალმანის „სილვა“); სოლეიმანი (უ. ჰაჯიბეკოვის „არშინ-მალ-ალან“), კარაპეტა (შ. მილორავას „ძუნწი“), მამაზეციერი (გ. ჩლაიძის „ღვთაებრივი კომედია“), შაქრო (გ. ცაბაძის „მეტეხის ჩრდილში“) და სხვ. დაჯილდოებულია „ხალხთა მეგობრობის“ ორდენითა და მედლებით.

**სალარო** (სამართ. ისტ.), „ლართ საუნჯე“ (საბა), განძსაცავი ძვ. საქართველოში. გაერთ. სამეფოს ხანაში სახელმწ. ს. ერთგვარი ხელუხლებელი ხაზინა იყო. იქ, *საჭურჭლისაგან* განსხვავებით, „შეკრული“ იდო ისეთი განძეულობა, „ოქროს ჭურჭელი, ანუ ვერცხლისა“, რ-იც „საკმარებლად სანიადაგოდ“ არ იყო განკუთვნილი. არსებობდა მოძრავი ს-ც, რ-იც თან მიჰქონდათ მეფის მოგზაურობის დროს. ს-ს გამგეს *მოლარეთუხუცესი* ეწოდებოდა. მისი მომხმარე და მშველელი მოხელეები იყვნენ ს-ს *მოლარეები*. ს. თავისი მოხელეებითურთ *მსახურთუხუცესს* ექვემდებარებოდა. გვიანდ. ფეოდ. პერიოდში ს-ში სხვადასხვაგვარი სანიადაგო სახმარიც (მაგ., სახარჯავი ფული, ტანსაცმელი და სამკაულები და ნადირობის მოწყობილობაც) ინახებოდა. მეფის ს-ს ერთ-ერთ მთავარ მოხელედ ს-ს *ნაზირი* ითვლებოდა. არსებობდა აგრეთვე ს-ს *მუშრიბი* და თავილდარი ანუ ნივთების შემნახავ-გამცემი მოხელე. ს-ში იდო ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნის ოფიც. ეგზ., რ-საც საქმის განხილვისას იყენებდნენ (ვახტანგ VI-ის სამართალი, მ. 205). ბაგრატ კურაპალატის სამართ. მიხედვით (მ. 152), „დიდი სალაროს“ გამგეხი „თვალთა დაწვით“ ისჯებოდა.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1—4, თბ., 1963—72.
*ლიტ.*: ა ნ თ ე ლ ა ვ ა ი., საქართველოს ცენტრალური და ადგილობრივი მმართველობა XI — XIII სს., თბ., 1983; ს უ რ გ უ ლ ა ძ ე ი., საქართველოს სახელმწიფოსა და სამართლის ისტორიისათვის, [ტ.] 1, თბ., 1952, გვ. 181—182; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგ. 2, ნაკვ. 1, ტფ., 1928 (თხზ., ტ. 6, თბ., 1982).
*ი. ფუტკარაძე.*

**სალარო**, 1. საწარმოს (ორგანიზაციის) ნაღდი ფულის შესანახი სათავსი, რ-საც იყენებენ ხელფასის, პენსიების, სტიპენდიებისა და სხვ. მიხედვით ანგარიშსწორებისათვის; 2. საბუხჰალტრო აღრიცხვის ანგარიში, რ-შიც აისახება საწარმოს (ორგანიზაციის) ს-ში ფულადი სახსრების მოძრაობა. 3. ზოგიერთი საწარმოს ან ორგანიზაციის, კერძოდ ბანკების სტრუქტურული ქვეგანყ-ბა, რ-საც ნაღდი ფულითა და სხვა ფასეულობებით ოპერაციების განხორციელება ევალება. 4. სხვადასხვა საკრედიტო დაწესებულება (შემნახველი, ურთიერთდამხმარე, სადაზღვევო ს-ები და სხვ.). 5. სპეციალურად მოწყობილი სათავსი, ნაღდი ფულისა და სხვა ფასეულობათა მიღების, გაცემისა და შენახვისათვის. 6. სპეც. ყუთი უკონდუქტორო საქალაქო ტრანსპორტზე ამონაგების (საზღაურის) შესაგროვებლად.



სალამურები. წყნარი ოკეანის სალამურა.

**სალაროს დავთარი**, საბუხჰალტრო სარეგისტრაციო ჟურნალი, რ-შიც აღრიცხავენ სალაროების ნაღდი ფულის მოძრაობას. მასში ასახულია სალაროს ყველა ოპერაცია და ნაჩვენებია სალაროს დოკუმენტის ნომერი, რ-ის საფუძველზეც მიღებულ იქნა ნაღდი ფული ან გაიცა, ჩაწერილია აგრეთვე იმ პირის გვარი, რ-მაც ჩააბარა ან მიიღო ფული. ს. დ-ის წარმოების სისწორეს აკონტროლებს სამეურნეო ორგანიზაციის მთავარი ბუხჰალტერი.

**სალაფნე კულტურები**, მცენარეები, რ-ებიც მოჰყავთ ლაფნის ბოჭკოს მისაღებად მათ განეკუთვნება ერთ- და მრავალწლოვანი სახეობები, რ-ებიც ლაფნის ბოჭკოს შეიცავენ ღ ე რ ო ს ა (სართავი სელი, კანაფი, კენაფი, ჯუთი, რამი, შვია, ქენდირი და სხვ.) და ფ ო თ ო ლ შ ი (აგავა, ახალზელანდიური სელი, საფეიქრო ბანანი, დრაცენა, იუკა და სხვ.). ს. კ-ის ბოჭკოსა და მისგან მიღებულ ნაწარმს იყენებენ სახ. მეურნ. მრავალ დარგში. ზეთი, რ-საც თესლი შეიცავს, გამოსადეგია საკვებად და ტექ. მიზნებისათვის. ჩენჩოსაგან ამზადებენ სამშენებლო ფილებს, ქაღალდს, თერმოსაიზოლაციო მასალას, იყენებენ სათბობად.

**სალამჯროსმაღალი**, უღელტეხილი თუშეთხევსურეთის კავკასიონის ჩრდ. განშტოებაზე—კიდეგანის ქედზე. მწვერვალებს თათელისმაღალსა და საამღოსმაღალს შორის. სიმაღლე 3695 მ. მიდამო აგებულია იურული თიხაფიქლებით. დამახასიათებელია სუბნივალური ლანდშაფტი. უღელტეხილზე გადადის საცალფეხო გზა ხევსურეთიდან ჩაჩნ.-ინგ. ასსრ-კენ.
*მ. უთმელიძე.*

**სალაჭური**, სოფელი დუშეთის რ-ნში (ქვეშეთის სოფსაბჭო), მთიულეთის ქედის სამხრ.-დას. კალთაზე, მდ. მთიულეთის არაგვის მარცხ. მხარეს. ზ. დ. 1280 მ, დუშეთიდან 64 კმ. მლეთის კოლ-ბა (მეცხოველეობა). დაწყ. სკოლა. საშ. სკოლა სოფ. ქვეშეთში (5 კმ).

**სალაჰ ად-დინი**, ს ა ლ ა დ ი ნ ი, იუსუფ იბნ აიუბ (1138, — 4. III. 1193, დამასკო), ეგვიპტის გამგებელი 1171-იდან, *აიუბიდების* დინასტიის დამაარსებელი. წარმოშობით ქურთი. 1164—69 სამხ. ლაშქრობებში მონაწილეობდა ეგვიპტეში. 1169 დაინიშნა ეგვ. ვეზირად, ხოლო 1171 ხელთ იგდო ძალაუფლება და სულთნის ტიტული მიიღო. ამ დროიდან იწყება ეგვიპტეში მისი სახელით ფულის მოჭრა. 1174—76 დაიმპყრობლური ომების შედეგად შეიერთა სირია, მესოპოტამია, იემენი და შექმნა ვრცელი იმპერია. 1187 წ. 3—4 ივლ. ს-ის ჯარებმა დაამარცხეს ჯვაროსნები სოფ. ჰიტინთან (პალესტინა), იმავე წლის 2 ოქტ. აიღეს იერუსალიმი და განდევნეს ჯვაროსნები სირ. და პალესტინის დიდი ნაწილიდან. ს-ის პოლიტიკის



სალანგანი. ჩვეულებრივი სალანგანი ბარტყებთან ბუდესთან.



ძირითადი მიმართულება იყო სუნიზმის გავრცელება, სახელმწიფოს სამხ. ძლიერების განუხრელი ზრდა და საღმრთო ომი (ჯიჰადი). ს-ის დროს საქართვ.-ეგვ. ურთიერთობაში ერთგვარი გამოცოცხლება შეინიშნება, რაც ძირითადად გამოიხატებოდა მუსლიმანთა მიერ მიტაცებული ქრისტიანთა წმიდა სალოცავების გასათავისუფლებლად გამართულ მოლაპარაკებაში, რ-ის ინიციატორი იყო საქართველოს მეფე თამარი.

*ლიტ.*: Семенова Л. А., Салах ад-дин и мамлюки в Египте, М., 1966.

*ბ. სილაგაძე.*

**სალაჰოვი** თაირ თეიმურ-ოღლუ (დ. 29. XI. 1928, ბაქო), აზერბაიჯანელი საბჭ. ფერმწერი და გრაფიკოსი. სსრკ სახ. მხატვარი (1973). სსრკ სამხატვრო აკად. წ.-კორ. (1966). სკკპ წევრი 1964-იდან. სსრკ მხატვართა კავშირის გამგეობის პირველი მდივანი (1973-იდან). სწავლობდა ბაქოში, ა. აზიმზადეს სახ. აზერბ. სამხატვრო სასწავლებელში (1955—50) და მოსკოვში, ვ. სურიკოვის სახ. სამხატვრო ინ-ტში (1951—57). პედ. მოღვაწეობას ეწეოდა მ. ალიევის სახ. აზერბ. ხელოვნ. ინ-ტში (1963 — 74, 1973-იდან პროფესორი) და მოსკ. ვ. სურიკოვის სახ. სამხატვრო ინ-ტში (1975-იდან, პროფესორი), ნამუშევრები: კომპოზიტორ ყარა ყარაევის პორტრეტი (1960, ტრეტიაკოვის გალერეა, მოსკოვი), „მერემონტეები“ (1961, რ. მუსტაფაევის სახ. აზერბ. ხელოვნ. მუზეუმი, ბაქო), „კასპიის ზღვასთან“ (1967, სსრკ მხატვართა კავშირის კუთვნილება, მოსკოვი). სსრკ სახელმწ. პრემია (1968). დაჯილდოებულია შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**სალბი** (Salvia), მცენარეთა გვარი ტუჩოსანთა ოჯახისა. მრავალწლოვანი ბალახები, ნახევრად ბუჩქები, იშვიათად ბუჩქებია (S. garedzhii). ყვავილები რგოლურადაა გაწყობილი და შეკრებილია თავაკისებრ ან საგველა ყვავილედებად. 700-მდე სახეობა გავრცელებულია ყველგან, ძირითადად კი ტროპ. და სუბტროპ. სარტყლებში. სსრკ-ში ს-ის 80-მდე სახეობა იზრდება, საქართველოში — 12; მათგან S. garedzhii და S. compar საქართვ. ლოკალური ენდემებია. **სამკურნ. ს.** (S. officinalis) ნახევრად ბუჩქია, იისფერი ყვავილები აქვს. იზრდება ხმელთაშუაზღვისპირეთში; სსრკ-ში კულტივირებულია როგორც სამკურნ. მცენარე. მის ფოთოლში ეთერზეთები, ალკალოიდები და მთრიმლავი ნივთიერებებია. ნაყენი ყელისა და პირის ღრუს გამოსავლებად იხმარება. **ხარისვარდა** (S. sclarea) მრავალწლოვანი ბალახია. ყვავილისაგან იღებენ ეთეროვან ზეთს, რ-საც იყენებენ ფარმაცევტულ, ლიქიორის, საკონდიტრო და თამბაქოს წარმოებაში. ს-ის ბევრი სახეობა დეკორატიულია.

*ლ. ხინთიბიძე.*



**სალბიერი,** სოფელი სამხრ. ოსეთის აო ლენინგორის რ-ნში, ალევის ქედის დას. კალთაზე, მდ. ქსნის ხეობაში. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., დელკანი, ნაგომევი, ჩორჩანი, ძეგლევი, ჯვარისუბანი). ზ. დ. 1160 *მ*, ლენინგორიდან 7 *კმ*, ქსნიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 33 *კმ*. ლენინგორის მეხილეობის საბჭ. მეურნეობა. საშ. სკოლა-ინტერნატი დაბა ლენინგორში. ბ-კა, მედპუნქტი. შემონახულია ქართ. ხუროთმოძღვრების ძეგლები: ბარბარეთის, გორიჯვრის, წმ. ეკლესიები.

**სალგირი,** მდინარე უკრ. სსრ ყირიმის ოლქში. სიგრძე 204 *კმ*, აუზის ფართ. 3750 *კმ*$^2$. სათავე აქვს ჩათირ-დაღის კალთებზე, ერთვის სივაშის ყურეს. შერეული საზრდოობის მდინარეა. დეკ-იდან მაისამდე იცის წყალმოვარდნები, ზაფხულში წყალმცირეა. ქ. სიმფეროპოლის ქვემოთ მარჯვ. შენაკად ბუიუქ-ყარასუს შეერთებამდე ყოველწლიურად შრება. წყლის საშ. წლ. ხარჯი შესართავიდან 36 *კმ*-ზე 2,27 *მ*$^3$/*წმ*. ს-ზე აგებულია სიმფეროპოლის წყალსაცავი, გადაკვეთილია ჩრდ. ყირიმის სარწყავი არხით. იყენებენ წყალმომარაგებისათვის და სარწყავად.

**სალდათი** (გერმ. Soldat<იტალ. soldato <soldare—დაქირავება, ჯამაგირის გადახდა), **ჯარისკაცი**, სამხედრო მოსამსახურეთა რიგითი შემადგენლობის კატეგორია. თავდაპირველად ტერმ. „ს.“ იტალიაში გაჩნდა (XV ს.), შემდეგ გავრცელდა დას. ევროპაში, ხოლო XVII ს-ში—რუსეთში. საბჭ. შეიარაღებულ ძალებში ს-ის კატეგორია 1946 ივლ-ში შემოიღეს.

**სალდაძე** კირილე მაქსიმეს ძე [დ.18.XI (1.XII). 1912, სოფ. ვაკისუბანი, ახლანდ. ქუთაისის უბანი], ქართველი საბჭ. ქიმიკოსი, ქიმ. მეცნ. დოქტორი (1961), პროფესორი (1963). სკკპ წევრი 1940-იდან. 1935 დაამთავრა საქართვ. ინდუსტრ. (ახლანდ. პოლიტექ.) ინ-ტის ქიმ. ტექნოლ. ფაკ-ტი. 1935-იდან მუშაობს ქიმ. მრეწვ. სისტემაში; 1953-იდან პლასტ. მასების სამეცნ.-კვლ. ინ-ტში განყ-ბის ხელმძღვანელია. 60-იან წლებში მისი ინიციატივითა და უშუალო ხელმძღვანელობით შეიქმნა იონგაცვლითი პოლიმერების (იონიტების) მრეწველობა, რ-მაც დიდი როლი შეასრულა თბო- და ატომური ენერგეტიკის, აგრეთვე ქრომატოგრაფიის განვითარებაში; ს-მ 1941 ცეცხლსატყორცნი იარაღებისათვის მიიღო ახ. საომარი ნივთიერება, რ-იც დიდ სამამულო ომში (1941 — 45) გამოიყენეს. ს-ის თაოსნობით დაარსდა სსრკ მეცნ. აკად. ქრომატოგრაფიის საბჭო (1953). სსრკ სახელმწ. პრემიის ლაურეატი (1982). დაჯილდოებულია 3 ორდენითა და მედლებით.

**სალდო** (იტალ. saldo — ანგარიშსწორება, ნაშთი), 1. საბუხჰალტრო აღრიცხვაში დებეტისა და კრედიტის ჯამებს შორის სხვაობა. **დებეტის ს.** (დებეტი მეტია კრედიტზე) ასახავს განსაზღვრული თარიღისათვის სამეურნეო საშუალებათა მოცემული სახეობის მდგომარეობას
ნაჩვენებია ბალანსის აქტივში. **კრედ**
**ტის ს.** (კრედიტი მეტია დებეტზე) ას
ხავს სამეურნეო საშუალებათა წყაროე
და ნაჩვენებია პასივში. ანგარიში დახ
რულად ითვლება, თუ ს. არ არის.
საგარეო-სავაჭრო ურთიერთობაში
ნიშნავს ექსპორტისა და იმპორტის ჯ
მებს შორის სხვაობას. როცა ექსპორ
აღემატება იმპორტს, ს. დადებითია,
პირიქითაა, ს. უარყოფითია.

**სალე,** ქალაქი მაროკოში, ატლანტის ო
სანაპიროზე, მდ. ბუ-რეგრეგის შესართ
თან. შედის დედაქალაქის აგლომერაცია
(რაბატ-სალეს პრეფექტურა). 155,6
მცხ. (1971). რკინიგზის სადგური. ს
რანსპ. და ვაჭრობა-ხელოსნობის ცენტ
ს-ს მახლობლად არის საერთაშ. მნიშ
ლობის აეროპორტი. საკონსერვო, საფ
ვი, ზეთსახდელი, ხის დასამუშ. მრე
საწარმოები. ხალიჩებისა და სამეთუ
ნაკეთობათა შინამრეწველური წარმოე
დაარსდა XI ს-ში.

**სალებელი,** სოფელი თელავის რ-
(თეთრი წყლების სოფსაბჭო), გომბო
ქედის ჩრდ.-აღმ. კალთაზე. ზ. დ. 1
*მ*, თელავიდან 20 *კმ*. თეთრი წყლე
მეცხოველეობის საბჭ. მეურნეობა. ს
სკოლა სოფ. თეთრ წყლებში (2 *კმ*).
ბავშვო ბაღი.

**სალეთოდიანო**, სოფელი ცაგერის რ-
(ლუხვანოს სოფსაბჭო), მდ. ნამკაშუ
(ცხენისწყლის მარჯვ. შენაკადი) ხეო
ში. ზ. დ. 880 *მ*, ცაგერიდან 8 *კმ*. ც
რის კოლ-ბა „პროგრესი“ (მემინდვრეობ
დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ქვ
ლუხვანოში (2 *კმ*). ბ-კა, საფერშლო-
მეანო პუნქტი.

**სალენტე მანქანა**, საფეიქრო (წინას
თავი) მრეწველობის მანქანა, რ-ის და
ნულებაა ლენტში (სართავ ნახევარფ
რიკატში) ბოჭკოების გასწორება და
რალელურად დალაგება, მისი გასწო
ბა აგრეთვე სისქის მიხედვით რამდენ
ლენტის დალაგებისა და გამოჭიმვის გზ
ს. მ-ის ძირითადი სამუშაო ორგანოა
*მოსაჭიმი ხელსაწყო*. თანამედროვე
მ-ებს ზომიერი გამოჭიმვის დროს (6
აქვთ დიდი სიჩქარე — 500 *მ*/*წთ*-მდე
ბის რთვისას და 200 *მ*/*წთ*-მდე მატყლ
აბრეშუმისა და სელის რთვის დროს.
ს. მ-ზე აყენებენ რეგულატორებს, რ-
ლენტს მოცემულ სისქეს ავტომატუ
უნარჩუნებენ, ზომავენ შესული და გამ
ლი ლენტის სისქეს და ზრდიან ან ა
რებენ მკვებავი ცილინდრების სიჩქა

**სალენტინა** (Salentina), **აპულ**
ნახევარკუნძული იტალიის სამხრ.-აღმ
წილში. სიგრძე დაახლ. 150 *კმ*. გო
ბორცვიანი ვაკეა, სიმაღლე 300 *მ*-
უმთავრესად აგებულია კირქვებითა
დოლომიტებით. განვითარებულია კარ
მევენახეობა, მეთამბაქოეობა. მთავ
ქ-ებია. ტარანტო, ბრინდიზი.

**სალერნო** (Salerno), ქალაქი სამხრ.
ლიაში, სალერნოს ყურის (ტირენის ზ
ნაპირზე, კამპანიის ოლქში. სალე
პროვ. ადმ. ცენტრი. 162 ათ. მცხ. (19
მანქანათსაშ., ქიმ., კვების, საფე
სამკერვალო მრეწვ., საშენ მასალათა
მოება. საზღვ. ნავსადგური. უნ-ტი (1
იდან).

ანტ. ავტორები იხსენიებენ ძვ. წ.
იდან როგორც რომის კოლონიას. XI —
სს-ში სახელი გაითქვა თავისი სამედ.
ლით (პირველი საერო სამედ. სკოლ
როპაში). XII—XIII სს-ში იყო ვაჭრ
ხელოსნობის ცენტრი. 1647—48
იფეთქა აჯანყებამ ესპ. ბატონობის
აღმდეგ. II მსოფლიო ომის (1939
დროს, 1943 სექტ-ში, ს-ში გადმოს
მოკავშირეთა ჯარები.

**სალესი ჩარხი,** *ლითონსაჭრელი*
*ლის* ასალესი ჩარხი. ს. ჩ. არის აბრ

ა არააბრაზიული ალესვისა. გავრ-
ულია აბრაზიული ალესვის
ი (ნახ..), რ-თა იარალია სახეხი ქარ-
მათ ;განეკუთვნება უბრალო სა-
ი, უნი;ვერს. (საჭრისების, ზენკე-
საფართებისა და სხვ. ასალესი),
(ერთი ˈსახის იარალის მაგ., ბურღე-
ალესი)). უ ნ ი ვ ე რ ს. ს. ჩ-ზე
ა იარალს ამაგრებენ წინა და უკანა
ცენტრებს შორის. იგი მაგიდასთან
მბრუნავი ქარგოლის მიმართ ას-
ის უკუქცევით-წინსვლით მოძრაო-
პ ე ც. ს. ჩ-ები სხვადასხვა ალესვის
ების მისაღებად აღჭურვილია სა-
ებით, სკალით და სხვ. არააბრაზი-
ალესვისათვის იყენებენ ანოდურ-
კურ ჩარხს, ულტრაბგერითს და
*კ. ნუცუბიძე.*

**ᲐᲠᲘ,** ს ა წ დ ო მ ი, აუზი, რ-შიც
ი სიჩქარით მოძრავი სითხის ნა-

ური სალექარი: 1 — ცენტრალური მანაწი-
მილი; 2 — წრიული ღარი; 3 — მილი;
ტიები; 5 — მოძრავი წამწე; 6 — თანაორ-
მო; 7 — სალამო მილი.

ან გამოიყოფა და დაილექება (იხ.
*ვა*) მასში შეტივტივებული მინარე-
ს-ს იყენებენ წყლის გასაწმენდად
*კვანძების*, საირიგაციო ნაგებობე-
*წყალმომარაგებისა* და *კანალიზა-*
აისტემებში. ჰ ი დ რ ო ძ ა ლ უ რ ი
ა ი რ ი გ ა ც ი ო ს ი ს ტ ე მ ე ბ ი ს
დანიშნულებაა ჰესების ტურბინებსა
რწყავ არხებში ტივტივარების შელ-
თავიდან აცილება. წ ყ ა ლ მ ო-
ა გ ე ბ ო ს ს ი ს ტ ე მ ე ბ ი ს ს-ები
ნაკადის დინების მიმართულების
ვით არის ჰორიზ., შვეული და რადი-
ა ჰ ო რ ი ზ. ს-ს იყენებენ ტივტი-
მოსაცილებლად (კოაგულირებული
აკოაგულირებული წყლის შემთხვე-
წყალსადენის საწმენდ სადგურებში,
წარმოებლურობა 30 ათ. *მ*³/დღ-ღ-ზე
ნალექის მოცილება ჰორიზ.
ხდება მის ფსკერზე განლაგებული
რირებული ხოკერების ან მილების
ებით. შ ვ ე უ ლ ი ს-ის დანიშნუ-
კოაგულირებული ტივტივარის და-
საწმენდ სადგურებში, რ-თა
ოებლურობაა 3000 *მ*³/დღ-ღ-მდე.
ი ა ლ უ რ ს-ს იყენებენ მსხვილ
აწმენდ სადგურებში ძალიან მღვრიე
ვრივე 2 *გ/ლ*-ზე მეტი) წყლის წი-
ი გაკამკამებისათვის და წყლის გა-
ლად საპრუნი სამრეწვ. წყალმომარა-
სისტემებში. რადიალურ ს-ს აქვს
მექანიზმი, რ-ის დანიშნულებაა
ოფილი ტივტივარის უწყვეტად მო-
ა (ნახ.).
კ ა ნ ა ლ ი ზ ა ც ი ო ს. ტექნოლ.
ია და მუშაობის პრინციპით ანალო-
ა წყალსადენის ს-ისა, ოღონდ უფ-
უილია მისი დამხმარე მოწყობილო-
იდგან ჩამდინარე წყლიდან მიღებუ-
ლექი უფრო მეტია. დანიშნულების
ვით ს. არის პირველადი და მეორე-
პ ი რ ვ ე ლ ა დ ი ს. ემსახურება
ვარის გამოყოფას მექან. გაწმენდის
ე, მ ე ო რ ე უ ლ ი — აქტ. ლამის
ოფას ბიოლ. გაწმენდის დროს. ს-ში
დაყოვნების დროა 1,5—2 *სთ.*
*ა. ზედგინიძე.*

**ᲥᲘ ᲛᲐᲜᲥᲐᲜᲐ,** *დალექვის* მეთოდით
ებლო წიაღისეულის გასამდიდრე-
აპარატი. წყლის რხევათა წარმოქ-
ერხების მიხედვით ს. მ. არის მოძ-
ავიანი, დგუშიანი, შეკუმშული ჰა-
მოქმედი და დიაფრაგმიანი. მოძ-
ავიანი ს. მ. ცნობილი იყო შუა საუ-
კუნეებში. პირველი დგუშიანი ს. მ. გა-
მოიყენეს XIX ს. დასაწყისში გერმანიაში
ტყვიის მადნების გასამდიდრებლად (ე. წ.
ჰარცის დგუშიანი მანქანა). 1892 ფ. ბაუმ-
მა გამოიგონა უდგუშო პნევმატიკური
ს. მ., მოგვიანებით კი მადნის წვრილი
კლასების გასამდიდრებლად შექმნეს რე-
ზინის დიაფრაგმიანი ს. მ-ები. ს. მ-ს,
რ-შიც მასალის დალექვა ჰაერის არეში
ხდება, პნევმატიკური ეწოდება (იხმარება
ნახშირის მშრალი გამდიდრებისას).
. ს. მ-ის მუშაობის პრინციპული სქემა
(ნახ.) ასეთია: გასამდიდრებელი მასალა
ცხავზე უწყვეტად გადაადგილდება და
წყლის პულსაციის ზემოქმედებით დაიყო-
ფა შრეებად მინერალების სიმკვრივის მი-
ხედვით. ზედა შრის მასალა წყლის ნაკა-
დით სცილდება მანქანას, ხოლო ქვედა შრე-
ებში თავმოყრილი მძიმე ნაწილაკები შორ-
დება განმტვირთავი მოწყობილობის სა-
შუალებით. სსრკ-ში ნახშირის გასამ-
დიდრებელი პნევმ. ს. მ-ების მწარმოებ-
ლურობაა 600 *ტ/სთ*-ში. მადნების გასამ-
დიდრებლად უმეტესად მოძრავცხავიან ან
დიაფრაგმიან ს. მ-ებს იყენებენ.
*ი. გოგიტიძე.*

**ᲡᲐᲚᲔᲬᲘ,** სასოფლო-სამეურნეო მცენარე-
ების თავთავებიდან, თაველებიდან, ტა-
როებიდან და კალათებიდან მარცვლების
გამოსაყოფი მანქანა. ს. ცნობილია XVII
ს-იდან. რუსეთში პირველი ს. მოწყობი-
ლობა შეიქმნა 1655. XIX ს. პირველ ნახე-
ვარში შეიქმნა ს. აპარატი, რ-საც ჰქონდა
კბილა დოლი და დაკბილული დოლქვეში.
ეს მუშა ორგანო საფუძვლად დაედო ს-ების,
ხოლო შემდეგ კბილადოლიანი კომბაინე-
ბის შექმნას. პირველ ს-ებს ხელით ამუშა-
ვებდნენ. ისინი თავთავებს მხოლოდ ლე-
წავდნენ, ჩელხიდან მარცვალს კი ვერ გა-
მოყოფდნენ. ს-ის კონსტრუქციაში ბურ-
დოსაბერტყის დამატების შემდეგ შეიქმნა
ნახევრად რთული ს., რ-იც გალეწვის შემ-
დეგ ნამჯასა და მარცვალს აცალკევებდა,
ხოლო საწმენდის დაყენებით — რთული
ს., რ-საც ამუშავებდა ძრავები (ორთქლის,
შიგაწვის, ელექტრული). იგი იძლეოდა
მაღალხარისხოვან სასაქონლო მარცვალს.
სსრკ-ში მ ა რ ც ვ ლ ე უ ლ ი ს რთუ-
ლი ს-ის გამოშვება დაიწყეს 1924. მას
ჰქონდა ს. აპარატი, ბურდოსაბერტყი, 3
მარცვალსაწმენდი, დამატებითი მოწყობი-
ლობები პურის ს. აპარატისათვის მისაწო-
დებლად და ნალეწის მანქანიდან გამოსატა-
ნად. კომბაინებით პურის აღებაზე გადასვ-
ლასთან დაკავშირებით სსრკ-ში 1950—54
შეწყდა ს-ების გამოშვება. სხვა სას.-სამ.
კულტურების გასალეწად იყენებენ სიმინ-
დის, სელის, კანაფის, კენაფის, ბოსტნეუ-
ლის და სხვ. ს-ებს.
ს ი მ ი ნ დ ი ს ს. (ნახ. 1) ფშვნის ტა-
როებს, გამოყოფს ნაქუჩს და მარცვალს,
აცლის მსუბუქ მინარევებს. ჩასატვირთავი
ელევატორი მიმღები ბუნკერიდან ტაროებს
აწვდის ს. აპარატს, რ-იც შედგება წკირე-
ბიანი დოლისა და ცილინდრული ცხრილა
დოლქვეშისაგან. გამოფშვნილი მარცვლები
ხვდება საწმენდის ცხრილზე. ვენტილატო-
რით შექმნილი ჰაერის ნაკადი ჩელხს აც-
ლის მსუბუქ მინარევებს. ტრანსპორტიორი
გაწმენდილ მარცვალს ტარაში ყრის, ხო-
ლო ტაროების ტრანსპორტიორი ნაქუჩს —
მანქანის გვერდზე.
ს ე ლ ი ს, კ ა ნ ა ფ ი ს და კ ე ნ ა-
ფ ი ს ს. მუშაობის ტექნოლ. სქემით ზე-
მოთ განხილული სქემების ანალოგიურია,
მაგრამ კონსტრუქციით განსხვავდება. ეს
ს-ები ძენძავენ და ლეწავენ ლაფნის ბოჭ-
კოების ძნებს, დრესენ ჩელხს და წმენდენ
თესლებს. ამ ოპერაციების შესასრულებ-
ლად ს-ებს აქვს აძენძილი ძნების მისაწო-
დებელი და გამოსატანი ჩამჭერი ტრანს-
პორტიორი, ასაძენძი და სადრესი აპა-
რატები, ცხავი, თესლების ელევატორი,
გადამცემი მექანიზმი. ს-ს ამუშავებს ტრაქ-
ტორის სიმძლავრის წასართმევი ლილვი.
ბ ო ს ტ ნ ე უ ლ ი ს ს. (ნახ. 2) ლე-
წავს ბოსტნეული კულტურების სათესლე-
ებს და მათგან ნაწილობრივ გამოფშვნის
თესლებს. შეუძლია მარცვლოვანი კულტუ-
რების ლეწვაც, აგრეთვე ბალახების თეს-
ლების გამოფშვნა. ლეწვისას სათესლე-
ებს მიმწოდის ტრანსპორტიორზე ხელით
აწყობენ. მიმწოდი სათესლეებს გადააადგი-
ლებს მასწორებლის ფეხებისაკენ, შემდეგ
კი ბიტერი ჩელხს ყრის სალეწ აპარატში,
რ-იც შოლტებიანი დოლისა და ცხრილა
დოლქვეშისაგან შედგება. გალეწვის შემდეგ
ჩელხი ხვდება ბურდოსაბერტყზე. თესლე-
ბის ნაწილი და კოლოფები გაივლის დოლ-
ქვეშისა და ბურდოსაბერტყის ნახვრეტებს
და მოხვდება სადრეს აპარატში. აქედან
ჩელხი გადადის სახარისხებლის ცხრილ-
ზე, სადაც ვენტილატორით შექმნილი ჰაე-
რის ნაკადი თესლებს მინარევებს აცლის.
სუფთა მარცვლები გაივლის ცხრილის
ნახვრეტებში და მოხვდება ტრანსპორტი-
ორზე, რ-იც მათ ტარაში ყრის.

*ლიტ.*: Б а р с у к о в А. Ф., Е л е н е в А. В., Краткий справочник пс сельскохозяйственной технике, М., 1968.

**ᲡᲐᲚᲔᲮᲐᲠᲓᲘ** (ნენთა ენაზე — დასახლება
კონცხზე; 1933-მდე ო ბ დ ო რ ს კ ი),
ქალაქი, რსფსრ ტიუმენის ოლქის იამალ-
ნენთა ავტონ. ოკრუგის ცენტრი, სამდ. ნავ-
სადგური მდ. ობის მარჯვ. ნაპირზე, ჩრდ.
პოლარული წრის მახლობლად. დაარს-
და 1595. XVIII—XX სს. დასაწყისში შე-
დიოდა ტობოლსკის გუბერნიაში. საბჭ.
ხელისუფლება დამყარდა 1918 აპრ-ში.
ს-ში არის თევზის საკონსერვო, რძის ქ-ნე-
ბი, სახლთსაშ. კომბინატი, სამშენებლო
დეტალების წარმოება. ხე-ტყის გადასატ-
ვირთავი ბაზა. ზოოვეტ. ტექნიკუმი, სა-
მედ., პედ. და კულტ.-საგანმან. სასწავლებ-
ლები. მხარეთმცოდნეობის მუზეუმი. ხალხ.
შემოქმედების სახლი.

**ᲡᲐᲚᲔᲰᲘ** ალი აბდალა (დ. 1942), იემენის
არაბთა რესპ. (იარ) პრეზიდენტი 1978
ივლ-იდან, პოლკოვნიკი. 1958 დაიწყო სამ-
სახური იემენის არმიაში. მიიღო სამხ. გან-
ათლება. არმიაში ეკავა სხვადასხვა თან-

სალექი მანქანა. ნახშირის გასამდიდრებელი პნევმატიკური სალექი მანქანის სქემა: 1 — პულსატორი; 2 — ავტორეგულატორი; 3 — სალექი ცხავი; 4 — განმტვირთავი მოწყობილობა.

სალეწი. ნახ. 1. სიმინდის საფშვნელის სქემა: 1 — მკვებავი ტრანსპორტიორი; 2 — სალეწი დოლი; 3 — ნახვრეტებიანი ცილინდრი; 4 — ნაქუჩის ტრანსპორტიორი; 5 — ცხრილებიანი დგანი; 6 — მსუბუქი მინარევების გამოსატანი სახელო; 7 — მარცვლის შნეკი; 8 — ვენტილატორი; 9 — მარცვლის ელევატორი.

სალეწი. ნახ. 2. ბოსტნეულის სალეწის სქემა; 1 — მიმწოდი; 2 — მიმწოდის თამასებიანი ტრანსპორტიორი; 3 — მასწორებელი; 4,6 — ბიტერები; 5 — სალეწი დოლი; 7,9 — დაქანებული დაფები; 8 — ბურდოსაბერტყი; 10 — სახარისხებლის ზედა ცხრილი; 11 — სახარისხებელი; 12 — ციცხვიანი ტრანსპორტიორი; 13 — ვენტილატორი; 14 — სადრესი დოლი; 15 — დოლქვეში; 16 — დაქანებული დაფა; 17 — სანჯღრევი დაფა; 18 — კლავიშებიანი მიმწოდი; 19 — კლავიშებიანი ბურდოსაბერტყი.

ამდებობები (სატანკო ოცეულის მეთაური, ჯავშანსატანკო ბრიგადის მეთაური). მონაწილეობდა მონარქისტების წინააღმდეგ ბრძოლაში. 1975—78 ივნ. იყო იემენის არაბ. რესპ. ტაიზის სამხ. ოლქის სარდალი. იარ-ის შეიარაღ. ძალების მთავარსარდალი.

**სალვადორელები,** სალვადორის ძირითადი მოსახლეობა. საერთო რაოდ. 4,1 მლნ. კაცი (1978, შეფასება). ლაპარაკობენ ესპანურ ენაზე. მორწმუნენი კათოლიკეები არიან. უმრავლესობა მეტისია. წარმოიშვნენ აბორიგენიინდიელების ესპანელებთან, ნაკლებად — ზანგებთან შერევის შედეგად. ს-ის უმრავლესობა დასაქმებულია სოფლის მეურნეობაში (წვრილი გლეხები, მოჯამაგირეები და სოფ. მეურნ. მუშები ყავის პლანტაციებში). ს-ის ისტ., მეურნ. და კულტ. შესახებ იხ. სტ. *სალვადორი.*



სალვადორის რესპუბლიკის სახელმწიფო გერბი.

**სალვადორი** (El Salvador), ელ-სალვადორის რესპუბლიკა (Republica de El Salvador), სახელმწიფო ცენტრ. ამერიკაში. ფართ. 21,4 ათ. *კმ*². მოსახლ. 4,9 მლნ. კაცი (1982). დედაქალაქი — სან-სალვადორი. ოფიც. ენა — ესპანური. ეროვნ. დღესასწაულია 15 სექტ. — დამოუკიდებლობის დღე (1821). ოფიც. *კალენდარი* — გრიგორიანული. ფულის ერთეულია კოლონი. 2,5 კოლონი=1 აშშ-ის დოლარს (1982). ადმინისტრაციულად იყოფა 14 დეპარტამენტად.

ს. რესპუბლიკაა. მოქმედებს 1983 კონსტიტუცია. საკანონმდებლო ხელისუფლების ორგანოა საკანონმდებლო კრება — ერთპალატიანი პარლამენტი, რ-ის დეპუტატებს ირჩევენ 2 წლის ვადით. სახელმწიფოს მეთაურია პრეზიდენტი (ირჩევს მოსახლეობა 5 წლის ვადით). აღმასრ. ხელისუფლებას ახორციელებენ პრეზიდენტი და მის მიერ დანიშნული მინისტრები და მათი მოადგილეები.

სახელმწ. გერბი და სახელმწ. დროშა— იხ. ფერადი ჩანართი სტატიებთან *სახელმწიფო გერბი, სახელმწიფო დროშა.*

**ბუნება.** ქვეყნის უმეტესი ნაწილი უჭირავს ვულკ. მთიანეთს (სიმაღლე 600—700 *მ*), რ-ის კიდეებში აღმართულია ჩამქრალი და მოქმედი (სანტა-ანა, 2382 *მ*—ს-ის უმაღლესი წერტილი) ვულკანები. ხშირია ძლიერი მიწისძვრა. განაპირა ჩრდ-ში ტექტონ. ღრმულია, რ-შიც მიედინება მდ. ლემპა. სამხრ-ით, წყნარი ოკ. სანაპიროს გაყოლებით, ალუვიური დაბლობის ზოლია. ჰავა ტროპ., პასატურია. საშ. თვიური ტემპ-რები ქ. სან-სალვადორში 22—24°C, დაბლობზე 2—3°C-ით მეტი. ნალექები 1500—1800 *მმ* წელიწადში, ჩრდ-ით 2500 *მმ*-მდე, ტექტონ. ღრმულში — 600—700 *მმ*. ბევრია მოკლე მდინარე და ვულკ. ტბა. ჭარბობს მთის ყავისფერ-წითელი ნიადაგები. ბუნებრივი მცენარეულობა (ტროპ. ტყე და ბუჩქნარი) თითქმის განადგურებულია. ცხოველთა სამყარო განეკუთვნება ნეოტროპ. ზოოგეოგრ. ოლქის ცენტრ. ამერ. ქვეოლქს.

**მოსახლეობა.** ს-ში ცხოვრობენ ძირითადად *სალვადორელები*, უმრავლესობა მეტისია (ესპანელებისა და აბორიგენი-ინდიელების ნარევი); დანარჩენი — თეთრკანიანები და ინდიელები. გაბატონებული რელიგია — კათოლიკობა.

ეკონომიკურად აქტ. მოსახლ. დაახლ. 55% დასაქმებულია სოფ. მეურნეობაში, 20%-ზე მეტი — მრეწველობაში. მოსახლ. საშ. სიმჭიდროვეა 224 კაცი 1 *კმ*²-ზე (1982). მოსახლ. დაახლ. 40% ქალაქში ცხოვრობს. მნიშვნელოვანი ქ-ებია: სან-სალვადორი (800 ათ. მცხ., 1981), სანტა-ანა, სან-მიგელი, საკატეკოლუკა, ნუევა-სან-სალვადორი, აუაჩაპანი.

**ისტორიული ნარკვევი.** VII ს-მდე ს. დასახლებული იყო *მაიას* ტომებით, XVI ს-იდან სხვა ინდიელი ტომები დასახლდნენ. ადგილ. მოსახლ. მისდევდა მიწათმოქმედებას (მოჰყავდათ სიმინდი, ლობიო, კაკაო, თამბაქო), მონადირეობასა და მეთევზეობას. ს-ის ადგილ. მოსახლეობამ მაღალი ცივილიზაცია შექმნა. მოსახლ. კასტებად იყო დაყოფილი, ჰქონდათ იეროგლიფური დამწერლობა (გაშიფრული არ არის). ს-ის ტერიტორიას და მთავარ ქალაქს კუსკატლანი ეწოდებოდა. XVI ს. 20-იან წლებში კუსკატლანის ტერიტ. ესპანელებმა დაიპყრეს და ს. უწოდეს. XVII ს. დამდეგიდან დაიწყეს ზანგი მონების შემოყვანა. მთავარი საექსპორტო ნედლეული იყო ინდიგო და კაკაო. 1560—1821 ს. გვატემალის საგენერალ კაპიტნოში შედიოდა. ამერიკაში ესპ. კოლონიების დამოუკიდებლობისათვის ომის (1810—26) დროს გვატემალის საგენერალკაპიტნომ დამოუკიდებლობა მიიღო (1821 წ. 15 სექტ.), მაგრამ სულ მალე ს. მექსიკის იტურბიდეს იმპერიამ მიიტაცა, იმპერიის დაშლის შემდეგ კი ცენტრ. ამერ. შეერთებული პროვინციების ფედერაციაში შევიდა. ფედერ. დაშლის შემდეგ ს. 1814-იდან დამოუკიდებელი რესპუბლიკაა. XIX—XX სს. მიჯნაზე ს-ში ვითარდება კაპიტალიზმი, ჩამოყალიბებას იწყებს პროლეტარიატი. 1920-იან წლებში შეიქმნა პროფკავშირები, 1930 — კომპარტია. 1961 შეიქმნა ეროვნ. შერიგების პარტია (Partido de Conciliación Nacional), მმართველი პარტია. ოპოზიციურ პარტიას წარმოადგენდა ქრისტ.-დემოკრ. პარტია (Partido Demócrata Cristiano), შეიქმნა 1960. მემარჯვენე ბურჟ. პარტია იყო სალვადორის სახ. პარტია (Partido Popular Salvadoreño). 1931 სამხ. გადატრიალების შედეგად დამყარდა გენ. მ. ერნანდეს მარტინესის დიქტატურა, რ-იც 1944 დაამხეს. II მსოფლიო ომის (1939—45) დროს ს. გერმ. წინააღმდეგ იბრძოდა. 1969 ს-ის მმართველმა წრეებმა ომი წამოიწყეს ჰონდურასთან; ომი 5 დღეს გაგრძელდა და შეწყდა ამერ. სახელმწიფოების ორგანიზაციის აქტ. ჩარევით. ომმა კიდევ უფრო დააძაბუნა ქვეყნის ეკონომიკა, გამწვავდა სოც. წინააღმდეგობები. 1977-იდან ქვეყანას მართავდა გენ. კ. უ. რომერო. 1979 წ. 15 ოქტ. სამხ. გადატრიალების შედეგად რომეროს დიქტატურა დაემხო, დიქტატორი მექსიკაში გაიქცა. ხელისუფლებას სათავეში ჩაუდგა სამხ.-სამოქალაქო ხუნტა, რ-საც ხელმძღვანელობდა ხოსე ნაპოლეონ დუარტე. ქვეყანაში გრძელდებოდა სახ. მღელვარება. ხელისუფლებამ დააწესა საალყო მდგომარეობა, გააძლიერა რეპრესიები დემოკრ. ორგანიზაციების მიმართ. 1980 თებ-ში შეაჩერეს 1962 კონსტ. მოქმედება. 1981 ივნ-იდან ს-ს მთელ ტერიტორიაზე დაიწყო ფარაბუნდო მარტის სახ.-ეროვნული განთავისუფლების ფრონტის რაზმების საბრძოლო მოქმედება, რომელსაც მოსახლეობამ დაუჭირა მხარი. ეროვნული ფრონტის ხელმძღვანელობა მოითხოვს აშშ-ის ჩარევის შეწყვეტას ს-ს საშინაო საქმეებში. 1982 წ. 28 მარტს კონსტ. ასამბლეის არჩევნების ფარსი მოაწყვეს. ქვეყნის მემარცხენე პოლიტ. ძალებს არჩევნებში მონაწილეობა არ მიუღიათ. კონსტ. ასამბლეის ძირითადი დანიშნულებაა ახ. კონსტ. შემუშავება და მის საფუძველზე საყოველთაო არჩევნების ჩატარება მა- ნამდე დროებით აირჩიეს პრეზიდენტი (ალვარო ალფრედო მაგანია) და ვ ვიცე-პრეზიდენტი. 1984 წ მაისს გაი- მართა ე. წ. „პრეზიდენტის არჩევნების" მეორე ტური. „გაიმარჯვა" ქრისტ.-დემოკრ. პარტიის ლიდერმა ხოსე ნაპოლეონ დუარტემ, რ-იც „ეროვნული შერიგების" დემაგოგიური ლოზუნგით გამოდიოდა.

**ეკონომიკა.** ს. ეკონომიკურად სუსტად განვითარებული აგრ. ქვეყანაა სპეციალიზებულია საექსპორტო სას.-სამ. კულტურების მოყვანაზე. ეკონომიკაში მნიშვნელოვანი პოზიციები უჭირავს უცხ. (უმთავრესად აშშ-ის) კაპიტალს. მთლიანი შიგა პროდუქტის 26,5%-ს იძლევა (1980) სოფ. მეურნ., 15,3%-ს — დამუშავებითი მრეწვ. 25,1%-ს —ვაჭრობა და მომსახურების სფერო.

სოფ. მეურნეობაში გამოყენებული ქვეყნის ტერიტ. 2/3. მიწათმოქმედების პროდუქციის ღირებულების დაახლ. 2,5-ს იძლევა ყავა (130 ათ. *ტ*, 1981), რ-ის ექსპორტით ს. III ადგილზეა ლათ. ამერიკაში (ბრაზ. და კოლუმბიის შემდეგ). მნიშვნელოვანი საექსპორტო კულტურაა აგრეთვე ბამბა (41 ათ. *ტ* ბამბის ბოჭკო, 1981) შიგა მოხმარებისათვის მოჰყავთ (ათ. *ტ*, 1981): სიმინდი—487, სორგო — 138, ლობიო — 47 (1980), შაქრის ლერწამი—1916 1978 ს-ში იყო (ათ. სული): მსხვ. რქ. საქონელი — 1330, ღორი — დაახლ. 430

ელექტროსადგურების დადგმული სიმძლავრეა 346 ათ. *კვტ* (1980). ელექტროენერგიის წარმოება შეადგენს 119 მლნ. *კვტ. სთ*-ს. განვითარებულია კვების (შაქრის, საფქვავი, თამბაქოს, ყავის გადასამუშ.), საფეიქრო (ბამბის ნართი, ქსოვილები, ჰენეკენის ტომრები) მრეწვ. არის ფეხსაცმლის, სამკერვალო და სხვ. ფ-კები, ნავთობგადასამუშ. და ცემენტის ქ-ნები. შინამრეწველური წარმოება. მთავარი სამრეწვ. ცენტრებია სან-სალვადორი, სანტა-ანა, სან-ვისენტე, სონსონატე.

რკინიგზის სიგრძეა დაახლ. 700 (1980), საავტ. გზებისა — 10,7 ათ. აქედან 5 ათ. *კმ*-ზე მეტი მაგარსაფრიანი 1980 ავტოპარკში იყო 60 ათ. ავტომობილი, მ. შ. 40 ათ-ზე მეტი — მსუბუქი. მთავარი საზღვ. ნავსადგურებია აკახუტლა, ლა-უნიონი, ლა-ლიბერტადი. სან-სალვადორიდან 8 *კმ*-ზე არის აეროპორტი ილოპანგო.

1981 ექსპორტმა შეადგინა 1979,8 მლნ. კოლონი, იმპორტმა — 2464,5 მლნ. გააქვს ყავა, ბამბა, შაქარი, ქიმ. პროდუქტები, გარნელი. შეაქვთ სამრეწვ. საქონელი, ფართო მოხმარების საგნები, მანქანა-მოწყობილობანი, სატრანსპ. საშუალებანი, ქიმ. პროდუქტები, სასურსათო საქონელი. მთავარი საგარეო-სავაჭრო პარტნიორები არიან: აშშ, გფრ, იაპონია.

**განათლება.** ს-ში 4—6 წლის ასაკის ბავშვებისათვის არის საბავშვო ბაღები (სახელმწ., მუნიციპალური და კერძო; 1983 იყო 25 ათ-მდე აღსაზრდელი), სავალდებულოა 6-წლიანი სწავლება. დაწყ. სკოლა ქალაქში 6-წლიანია, სოფელში 2—4-წლიანი (სწავლობდა 510 ათ. მოსწ. 6-წლიანი დაწყ. სკოლის ბაზაზე არსებობს 5-წლიანი (3+2) საშ. სკოლები ( ათ-ზე მეტი მოსწ.), პროფ. სასწავლებლები (28 ათ-მდე მოსწ.). უმაღლესი სასწავლებლებია: ს-ის უნ-ტი (დაარსდა 18 და ცენტრ. ამერ. უნ-ტი (კერძო, 19 სან-სალვადორში, ცენტრ.-ამერ ტექ. ინ-ტი ნუევა-სან-სალვადორში, ეროვნ. სას.-სამ. სკოლა ლა-ლიბერტადში და სხვ. სწავლობდა 12 ათ. სტუდენტი. სან-სალვადორშია თავმოყრილი თითქმის ყველა სამეცნ.-კვლ. დაწესებულება. აქვე არის ეროვნ. ბ-კა (დაარსდა 1870, 100 ათ-ზე მეტი ტ.), ეროვნ. მუზეუმი (1883), ზოოპარკი და ბოტან. ბაღი.



ს-ში გამამოდის რამდენიმე გაზეთი და
;. პერიოდული გამოცემა. ეროვნ. საინ-
რმაციო ს სააგენტო არა აქვს. არის 1 სა-
უმწ. და 4 4 კომერც. რადიოსადგური. ტე-
ვიზია მუშაობს 1956-იდან.

**კულტურა.** ს-ის ლიტ-რა ვითარდება
. ენაზე. ). ძვ. მკვიდრთა — ინდიელთა
მწერლობითი ძეგლები დღემდე თითქმის
უშიფრავი.ია. ესპ. მიერ ქვეყნის დაპყრო-
ა პერიოდში უმთავრესად იწერებოდა
ლიგ. ხასიათის თხზულებები. ეროვნ.
ტ-რა მხოლოდ დამოუკიდებელ რესპ.
ოყალიბების შემდეგ ვითარდება. XIX
შუა წლებში მთავარი მიმდინარეობა
ი რომანტიზმი, რ-ის წინამორბედად
ნეულია მ. ალვარეს კასტრო (1795–
56). 1841 შეიქმნა ლიტ. საზ-ბა „ახალ-
ზრდობა" („La Juventud"), რ-მაც
ლაშქრა მოძველებული რომანტ. ეს-
ტიკის წინააღმდეგ. მას დაუპირისპირ-
მეცნ. და ს სიტყვიერების აკადემია. ეროვნ.
ეზიის გაახალება-გადახალისებაში დი-
წვლილი ი მიუძღვის ფ. გავიდიას (1863–
55). XIX ს. დასასრულს და XX ს. და-
წყისში გავრცელდა მოდერნიზმი. პრო-
ს განვითარება დაიწყო XX ს. დამდეგს.
ვდაპირველად იწერებოდა კოსტუმბ-
სტური ნაწარმოებები, რ-ებიც მალე შე-
ლა რეალისტური ტენდენციის ლიტ-
. I მსოფლიო ომის შემდეგ გავრცელ-
ფორმალისტური და დეკადენტური მიმ-
ნარეობები. II მსოფლიო ომის შემდეგ
მკვიდრდა ეგზისტენციალისტური ლიტ-
. თანამედროვე მწერლების უმრავლე-
ბა დაინტერესებულია სოც. პრობლემე-
ით.

ს-ის ძვ. ინდიელთა კულტურები დაკავ-
რებული იყო სამხრ. მექს., გვატემალის,
ნდურასის, ნიკარაგუისა და კოსტა-რი-
ს ტერიტ. ცივილიზაციებთან. კოლონი-
ური პერიოდში ს-ის არქიტექტურა გვა-
ლის არქიტექტურის გავლენით ვითა-
ებოდა. 1940-იანი წწ. II ნახევრიდან
ბში შენდება თანამედროვე ადმ. და საზ.
ობები (არქიტექტორები ა. სოლი და
დე სოლა). სოფლად ჭარბობს ჩალის
ხები. XX ს-ში ს-ის ფერწერა ევრ. და
ს გავლენას განიცდის. ს-ის ფერმწე-
ბი არიან: ს. სალარუე, ხ. მეხია ვიდესი,
. კონასი და სხვ. ხის ქანდაკებებზე
ბობენ: ვ. ესტრადა, ხ. აგილარ გუსმა-
და სხვ. ხალხ. შემოქმედებაში გა-
არჩევა კერამიკა, კუს ბაკნის ნაკეთობა-
.

ლიტ.: Народы Америки, т. 2, М.,
59, с. 163—171.

**ლვადორი** (Salvador), ბაია (Ba-
), ქალაქი ჩრდ.-აღმ. ბრაზილიაში,
ის შტატის ადმ. ცენტრი. 1,4 მლნ.
. (გარეუბნებიანად, 1979). ნავსადგუ-
ატლანტის ოკ. სანაპიროზე. რკინიგზის
ვური. საერთაშ. მნიშვნელობის აერო-
რტი. მნიშვნელოვანი ეკონ. ცენტრი.
. (ცემენტის, კვების, ბამბეულის, მეტალ.,
თობქიმ. მრეწვ. საწარმოები. გააქვთ
ყაო, თამბაქო, შაქარი, ყავა, მაგარი
ქანი. დაარსდა 1549. განაშენიანებულია
ვისპირა დაბრეც ფერდობზე, რ-ის ზე-
ნაწილში საცხოვრ. და საზ. შენობებია,
მოთ — სანავსადგურო ნაგებობანი. შე-
ახულია მონტსერატის (1586), სან-
ბელუს (1623) და სხვა ფორტები, ბა-
კოს სტილის სან-ფრანსისკუს მონასტე-
(XVIII ს. I ნახ.), ეკლესიები და სა-
ლ. თანამედროვე ნაგებობებიდან აღსა-
ნავია: შენობა „კარამურუ" (1946) და
ის ბანკი (1949) — ორივე არქიტ. პ.
კუნის რიბეირუ; თეატრი (1960, არ-
ტ. ჟ. ბინა-ფონსეკა). მუზეუმი. უნ-
(დაარსდა 1946).

**ლვადორის კომუნისტური პარტია**
ბ; Partido Comunista de El Salvador),
არსდა 1930 მარტში I ყრილობაზე. მარ-
ნესის დიქტატურის დამყარების (1931
ჯ.) შემდეგ დევნას განიცდიდა. აქტიუ-
ე მონაწილეობდა 1932 სახ. აჯანყება-
ში. 1944 მაისში მშრომელთა საყო-
ველთაო გაფიცვის შედეგად (რ-ის ორ-
განიზაციაში კომუნისტებმა აქტ. როლი
ითამაშეს) დიქტატურა დაემხო. სკპ-ის
II ყრილობამ (1946 აგვ.) განიხილა პარ-
ტიის რეორგანიზაციის საკითხები, მი-
იღო წესდება. სკპ-ის III ყრილობაზე
(1948) მიიღეს ეროვნ. ერთიანობის
პროგრამა. IV ყრილობა შედგა 1950 აგვ.
V ყრილობამ (1964 თებ.) ახ. წესდება მი-
იღო. VI საგანგებო ყრილობამ (1970 აგვ.)
განიხილა პარტიული მშენებლობის საკი-
თხები. VII ყრილობა შედგა 1979 აპრ.
სკპ-ის დელეგაციები მონაწილეობდნენ
კომუნისტურ და მუშათა პარტიების საერ-
თაშ. თათბირებში (1957, 1960, 1969, მოს-
კოვი). პარტია მოქმედებს არალეგალურად.
შედის ფარაბუნდო მარტის სახ. ეროვნ.
განთავისუფლების ფრონტში. სკპ აგებუ-
ლია დემოკრ. ცენტრალიზმის პრინციპებ-
ზე. პარტიის უმაღლესი ორგანოა ყრი-
ლობა, ყრილობებს შორის პარტიას ხელ-
მძღვანელობს ცკ. სკპ ცკ გენ. მდივანი —
შ. ხორხე ხანდალი. ცენტრ. ორგანო-გაზ.
„ვოს პოპულარი" (Voz Popular).

**სალვინი** (Salvini) ტომაზო (1. I. 1829,
მილანი, — 31. XII. 1915, ფლორენცია),
იტალიელი მსახიობი. ს-ს დებიუტი პროფ.
სცენაზე შედგა 1842. 1843 გამოდიოდა გ.
მოდენას დასში. 60-იან წწ. მეთაურობდა
საკუთარ დასებს. 1869-იდან გასტროლე-
ბით მოიარა ევროპა, სამხრ. და ჩრდ. ამე-
რიკა, ხოლო 1880, 1882, 1885, 1900—01
ეწვია რუსეთს. 1903 დატოვა სცენა. ს-ს
საუკეთესო როლებია: ოტელო, ჰამლეტი,
მაკბეთი, ლირი (შექსპირის „ოტელო",
„ჰამლეტი", „მაკბეთი", „მეფე ლირი"),
კორადო (ჯაკომეტის „სამოქალაქო სიკვ-
დილი"), ოროსმანი (ვოლტერის „ზაირი")
და სხვ. ს-ს შემოქმედება, რ-შიც რომან-
ტიკული, გმირული, პოლიტიკური პათო-
სი ბრწყინვალედ იყო შერწყმული ღრმა
ფსიქოლოგიზმთან, წარმოადგენდა XIX
ს-ის იტალიისა და საერთოდ დას. ევრო-
პის სამსახიობო ხელოვნების მწვერვალს.
გამოაქვეყნა მემუარები და მრავალი თე-
ორიული ხასიათის წერილი.

*ლიტ.*: История западноевропейского театра, т. 3, М., 1963; Кугель А., Театральные портреты, П., 1923.

**სალვინია** (Salvinia), განსხვავებულსპო-
რიანი გვიმრების გვარი სალვინიასებრთა
ოჯახისა. წყლის ზედაპირზე მოტივტივე
ერთ- ან მრავალწლოვანი უფესვო პატარა
მცენარეებია. მათი ფოთლები განლაგე-
ბულია რგოლურად, 3-3 ერთად; მათგან
2 წყალზე ტივტივებს, მე-3 — წყალშია
ჩაყურყუმალავებული, ძლიერ დანაწევრე-
ბულია და ფესვის მაგიერობას ასრულებს.
წყალქვეშა ფოთლების ფუძესთან ჯგუფებად
სხედან სპოროკარპიუმები, რ-ებიც შეიცა-
ვენ მიკრო- და მეგასპორანგიუმებს. ს-ს
10 სახეობა ძირითადად ტროპ. ამერიკასა
და აფრიკაშია გავრცელებული, გვხვდე-
ბა ჩრდ. ამერიკასა და ევრაზიაშიც. სა-
ქართველოში იზრდება მხოლოდ ერთი სა-
ხეობა — S. natans. იგი გვხვდება აფხა-
ზეთში, სამეგრელოსა და კახეთში (ალაზ-
ნის ქვემო დინებაში), ტბებსა და მდორე
წყლებში. *ლ. ხინთიბიძე.*

**სალთვისის არხი,** სარწყავი არხი სამხრ.
ოსეთსა და შიდა ქართლში. წყალს იღებს
მდ. დიდი ლიახვიდან. სათავე ნაგებობა
დგას ქ. ცხინვალში (ამავე ნაგებობიდან,
მდინარის მარცხ. მხარეს, იწყება ტირიფო-
ნის არხი). მაგისტრ. არხის სიგრძეა 8 *კმ*,
სარწყავი ქსელისა — 325 *კმ*. მაქს. გამ-
ტარუნარიანობა 9,0 $მ^3$/*წმ*. ექსპლუატა-
ციაშია 1950-იდან. რწყავს 11978 ჰა სა-
ვარგულს. აქედან ცხინვალის რ-ნში —
185 ჰა, ზნაურის რ-ნში — 108 ჰა, გორის
რ-ნში — 7550 ჰა, ქარელის რ-ნში — 4135
ჰა. *ვ. გვახარია.*

**სალი** (ზემოთში ჯ უ რ ა კ-ს ა ლ ი),
მდინარე რსფსრ როსტოვის ოლქში, მდ.
დონის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 798 *კმ*,



სალვადორი. მონტსერატის ფორტი. 1586.

აუზის ფართ. 21300 $კმ^2$. სათავე აქვს ყალმ.
ასსრ-ში, მიედინება მშრალ სტეპში. უმთავ-
რესად საზრდოობს თოვლის წყლით.
წყალდიდობა იცის მარტ-აპრ-ში. წყლის
საშ. წლ. ხარჯი შესართავიდან 205 *კმ*-ზე
9,9 $მ^3$/*წმ*. ზაფხულობით ზემო და შუა
დინებაში შრება. იყინება შუა დეკ-ში, ყი-
ნულმჭრაა მარტის ბოლოს. დონის მაგისტრ.
არხით ს-ში წყალი შედის ციმლიანსკის
წყალსაცავიდან.

**სალია** კალისტრატე ზოსიმეს ძე (დ. 28.
VIII. 1901, სოფ. ჯგალი, ახლანდ. წა-
ლენჯიხის რ-ნი), ქართველი ისტორიკოსი,
უცხოეთში მცხოვრები ქართველოლოგი;
ოსლოს უნ-ტის საპატიო პროფესორი
(1965), ხმელთაშუაზღვეთის აკად. წევრი
(1968), საქართვ. საისტ. საზ-ბის საპა-
ტიო უცხოელი წევრი (1977). საქ. სსრ
მეცნ. აკად. საპატიო წევრი (1983). სწა-
ვლობდა ზუგდიდისა და ხაშურის გიმნა-
ზიებში, 1920-იდან — თბილ. უნ-ტის სიბ-
რძნისმეტყველების ფაკ-ტზე. 1921 დამლ-
ევს უცხოეთში მოუხდა წასვლა. დაამთავრა
ბერლინის უნ-ტთან არსებული გერმ. ენის
ინ-ტი. 1924 საფრანგეთში გადასახლდა.
დაამთავრა პარიზის უნ-ტის ისტ.-ლიტ.
ფაკ-ტი (1927). 1948-იდან თავის მეუღ-
ლესთან ნ. *სალიასთან* ერთად გამოსცემს
ჟურნალს „*ბედი ქართლისა*". იკვლევს
საქართვ. ისტორიის, ქართ. ლიტ-რის ის-
ტორიის საკითხებს [„ბაგრატიონთა დი-
ნასტიის წარმოშობა", „ქართული ლიტე-
რატურა", „საქართველო" (ისტორიულ-
კულტურული მიმოხილვა), თანაავტორები
ნ. სალია და ვ. ბერიძე, 1972; „საქართვე-
ლოსა და ბიზანტიის ურთიერთობის მოკ-
ლე მიმოხილვა", 1975 და სხვ.], უცხოურ
ენციკლოპედიებში ბეჭდავს ქართ. სინამ-
დვილის ამსახველ წერილებს; მნიშვნე-
ლოვან დახმარებას უწევს ახალგაზრდა
უცხოელ ქართველოლოგებს. არის სააზიო,
ლინგვისტური, ისტორიის, ბიზანტინის-
ტიკის და სხვ. საზ-ბათა წევრი,
მეცნ. პრესის საერთაშ. კავშირის ვიცე-
პრეზიდენტი (1964-იდან). ს-ს ნაშრომს
„ქართველი ერის ისტორია" (1980, ინგლ.
თარგმ. 1983) მიენიჭა საფრ. მეცნ. აკად.
პრემია.

*ლიტ.*: თ უ რ ნ ა ვ ა ს., ლიტერატურუ-
ლი ნარკვევები, თბ., 1978; მ ე გ რ ე ლ ი ძ ე
ი., კალისტრატე სალია, «სამშობლო», 1971,
13 აგვისტო, №15; ჯ ა ნ ა შ ი ა ნ., ძვირფა-
სი საჩუქარი, «ლიტერატურული საქართველო»,
1977, 27 მაისი, №22. *ე. მეტრეველი.*
*ლ. ჯანაშია.*



ტ. სალვინი.

**სალია** (ქალიშვილობის გვარი — ქ უ რ-
ც ი კ ა შ ვ ი ლ ი) ნინო მიხეილის ასუ-
ლი (დ. 15. X. 1898, სოფ. ვარდისუბანი,
თელავის რ-ნი), ქართველი ისტორიკოსი,
უცხოეთში მცხოვრები ქართველოლოგი,
ქველმოქმედი, საქართვ. საისტ. საზ-ბის
საპატიო უცხოელი წევრი (1977). სწავ-
ლობდა თბილისსა და პეტერბურგში. I
მსოფლიო ომის დროს მოწყალების დად
მუშაობდა. 1926-იდან საფრანგეთში ცხოვ-
რობს. 1948-იდან ს-ს ინიციატივითა და
სახსრით პარიზში გამოდის ჟურნალი
„*ბედი ქართლისა*". ს. იკვლევს საქართვ.
ისტორიის, ქართ. კულტურის საკითხებს
[„ქართული მატერიალური კულტურის
ძეგლები", 1971; „წმ. ნინოს მიერ ქართ-
ლის მოქცევის შესახებ", „საქართველო"
(ისტორიულ-კულტურული მიმოხილვა),
თანაავტორები კ. სალია და ვ. ბერი-



ტ. ს ა ლ ვ ი ნ ი ოტელოს როლში (უ. შექსპირის „ოტელო").



სალვინია (Salvinia natans): ა—მცენარის საერთო ხედი ზემოდან; ბ—მიკრო- და მეგასპორუსების ჭრილი.



ლ. ჰ. ს ა ლ ი ვ ე ნ ი. გარანტი-ბილდინგი. ბუფალო. 1894—95.



ჯ. ს ა ლ ი მ ი. პანო — რელიეფი „14 ივლისის რევოლუცია" (ფრაგმენტი). ქვა, ბრინჯაო. 1959—60. ბაღდადი.

ძე, ორივე 1972; „პორტუგალური მასალები ქეთევან დედოფლის წამებაზე", 1973]. მეუღლესთან, კ. *სალიასთან* ერთად ეხმარება უცხ. ქართველოლოგებს. საქ. სსრ მეცნ. აკად. კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტს შესწირა უძვირფასესი ბ-კა, რ-ის ბაზაზეც შეიქმნა ს-ს კაბინეტ-ფონდი. *ე. მეტრეველი. ლ. ჯანაშია.*

**სალიანდაგო მანქანები,** ექსპლუატაციაში მყოფი რკინიგზის რემონტისა და შენახვისათვის, აგრეთვე ახ. რკინიგზის აგებისათვის (იხ. *ლიანდაგსაგები მანქანა*) განკუთვნილი მანქანები. ს. მ-ს ძირითადად აქვთ სარკინიგზო, აგრეთვე მუხლუხა და კომბინირებული (სარელსო-პნევმოთვლიანი) სავალი. ს. მ. ასრულებს ტექნოლ. ციკლის ყველა სამუშაოს. მიწის ვაკისის რემონტისა და შენახვისათვის იყენებენ *სალიანდაგო რანდას* და ლიანდაგსაწმენდ მანქანებს. ლიანდაგის დაბალასტება ხდება *ელექტრობალასტერის,* ტრაქტორის მადოზირებლისა და ლიანდაგსაწეველას მეშვეობით. ღორღის ბალასტს მინარევებისა და წვრილი ფრაქციებისაგან წმენდენ ღორღსაწმენდი მანქანებით. ლიანდაგის რემონტისა და მშენებლობის დროს რელს-შპალების გისოსის დასაგებად და მოსახსნელად იყენებენ ლიანდაგდამგებს, ხოლო რელს-შპალების გისოსის რგოლების ასაწყობად და დასაშლელად — რგოლამწყობს და რგოლდამშლელ მანქანებს. სამუშაოთა წარმოების ადგილზე მუშები ჩვეულებრივ გადაჰყავთ დრეზინით, რ-საც ჰოპერ-დოზატორებთან ერთად მასალის გადასაზიდადაც იყენებენ. ლიანდაგის მდგომარეობას ამოწმებენ ლიანდაგსაზომით, აგრეთვე დეფექტოსკოპური ვაგონებით და რელსებში დეფექტების გამოსავლენი ურიკებით. ს. მ-ს მიეკუთვნება *რელსშესადუღი მანქანა, თოვლსაწმენდი,* პნევმოშემომქრევი და სხვ. სალიანდაგო სამუშაოებისათვის იყენებენ აგრეთვე ამწეს, ბულდოზერს და ა. შ. განასხვავებენ მძიმე და მსუბუქი ტიპის ს. მ-ს. პირველს იყენებენ დიდი მოცულობის სამუშაოებისათვის, მეორეს—მცირე მოცულობის სამუშაოებისათვის. სსრკ-ში რკინიგზის დიდი ტვირთძაბულობა მოითხოვს ლიანდაგის რემონტის დროს გადასარბენის დახურვას მინ. დროით, ამიტომ საბჭ. ქ-ნებში ამზადებენ მაღალი მწარმოებლურობის ს. მ-ს. ს. მ-ის შემდგომი განვითარება ითვალისწინებს სალიანდაგო სამუშაოების კომპლ. მექანიზაციის დასრულებას, საიმედოობის გადიდებას, ღირებულების, ლითონ- და ენერგოტევადობის შემცირებას, კვანძებისა და დეტალების უნიფიკაციას.

**სალიანდაგო რანდა,** *სალიანდაგო მანქანა,* რ-საც იყენებენ რკინიგზაზე მიწის სამუშაოებისათვის და თოვლის გასაწმენდად. სსრკ-ში დამუშავებული პირველი ს. რ-ის ექსპლუატაცია დაიწყო 1934. ს. რ-ით ხდება ახ. კიუვეტების გაჭრა და ძვ. კიუვეტების გაწმენდა, ნათხარის, ყრილისა და ბალასტის პრიზმის ფერდოების გამართვა, მოშანდაკების სამუშაოები მეორე რკინიგზის ლიანდაგის აგებისას, სადგურებსა და გადასარბენებზე რკინიგზის ლიანდაგის გაწმენდა თოვლისაგან და ა. შ. ყველაზე მეტად გავრცელებულია რანდა-თოვლსაწმენდი. ს. რ-ის მუშა ორგანოებია 2 გვერდითი ფრთა, რ-ებიც შედგება ძირითადი, კუვეტისა და ფერდოს მოძრავი ნაწილებისაგან. ს. რ-ის ტორსის ნაწილებში მოთავსებულია თოვლსაწმენდი მოწყობილობა. ს. რ. გადაადგილდება ლოკომოტივის მეშვეობით. ს. რ-ის სამუშაო სიჩქარეა: მიწის სამუშაოებზე — 3—15 *კმ/სთ*, გადასარბენზე თოვლის წმენდისას — 40 *კმ/სთ*-მდე.

**სალიანი,** ქალაქი (1916-იდან) აზერბ. სსრ-ში, ნავმისადგომი მტკვრის მარჯვ. ნაპირზე. სალიანის რ-ნის ცენტრი. რკინიგზის სადგური ბაქო — ასტარის ხაზზე. ბამბასაწმენდი, ელექტროშესადუღებელი მოწყობილობის, პლასტმასის ნაწარმთა, ლუდისა და უალკოჰოლო სასმელების ქ-ნები. სას.-სამ. ტექნიკუმი, სამედ. სასწავლებელი.

**სალიბაური,** სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (ჩაისუბნის სოფსაბჭო), შავიზღვისპირა დაბლობზე. ზ. დ. 40 *მ*, ხელვაჩაურიდან 15 *კმ*. სალიბაურის საბჭ. მეურნ. (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა). რვაწლ. სკოლა.

**სალიეთი,** სოფელი ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (კაცხის სოფსაბჭო), მდ. ყვირილის მარჯვ. მხარეს. რკინიგზის სადგური. ზ. დ. 560 *მ*, ჭიათურიდან 7 *კმ*. ი. სტალინის სახ. კაცხის კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა). იღებენ მარმარილოს. რვაწლ. სკოლა სოფ. მორძგვეთში (1 *კმ*). ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**სალიეთის მარმარილოს საბადო,** მდებარეობს მდ. ყვირილის მარჯვ. ნაპირზე, სოფ. სალიეთთან (ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტ.), აგებულია შუალიასური გამარმარილოებული კირქვებით. პროდუქტული წყების სისქეა 150—180 *მ*. მარმარილო მოწითალო-რუხი, წითელი ან ვარდისფერია. უსწორმასწორო ფორმის რუხი ან თეთრი ლაქები ქმნიან ლამაზ დეკორ. ნახატს. სალიეთის მარმარილო ძვირფასი შესამოსი მასალაა; იყენებენ შენობების ინტერიერებში (თბილ. მეტროპოლიტენის სადგ. რუსთაველის მიწისქვეშა ვესტიბიული, მოსკ. მეტროპოლიტენის სადგ. ელექტროზავოდსკაია, სერპუხოვსკაია და სხვ.). საბადო მუშავდება ღია წესით. *თ. მგელიაშვილი.*

**სალიერი** (Salieri) ანტონიო (18. VIII. 1750, ლენიაგო, ვერონის მახლობლად, — 7. V. 1825, ვენა), იტალიელი კომპოზიტორი, დირიჟორი და პედაგოგი. 1766-იდან დასახლდა ვენაში, იყო სამეფო კარის კომპოზიტორი (1774-იდან) და კაპელმაისტერი (1788-იდან). ხელმძღვანელობდა იტალ. საოპერო დასს (1790-მდე) და სამეფო კარის კაპელას (1824-მდე). ს. ავტორია ოპერებისა: „არმიდა" (1771), „აღიარებული ევროპა" (დაიდგა 1778, მილანის „ლა სკალას" გახსნაზე), ორატორიებისა, საკრავიერი ნაწარმოებებისა. კ. გლუკთან თანამშრომლობით 1784 პარიზში დადგა ოპერა „დანაიდები". ს-ის მოწაფეები იყვნენ: ლ. ბეთჰოვენი, ფ. შუბერტი, ფ. ლისტი და სხვ. ს-ს მიერ ვ. ა. მოცარტის მოწამვლის ლეგენდას ეყრდნობა პუშკინის ნაწარმოები „მოცარტი და სალიერი".

**სალივაცია** (<ლათ. saliva — ნერწყვი), ნერწყვის სეკრეცია და მისი აქტიური გამოყოფა პირის ღრუში. ადამიანი ნერწყვს მცირე რაოდენობით (დაახლ. 0,24—0,9 *მლ/წთ*) განუწყვეტლივ გამოყოფს, რასაც ძირითად სეკრეციას უწოდებენ, საკვების მიღებისას კი მისი გამოყოფის რაოდენობა დამოკიდებულია საკვების კონსისტენციაზე — რაც უფრო მკვრივი და მშრალია საკვები, მით უფრო მეტი ნერწყვი გამოიყოფა; ძაღლს ნერწყვი უზმოდ მცირე რაოდენობით გამოეყოფა ყოველ 1,5—2,0 *სთ* , ყველა სხვა ცხოველს — საჭმლის მიღების დროს, მცოხნავ ცხოველებს კი — ცოხნის დროსაც. ნერწყვის გამოყოფის ინტენსივობა იცვლება სხვადასხვა მდგომარეობის დროს. დიდი რაოდენობით გამოიყოფა ორსულობის (არა ყოველთვის), საერთოდ გულისრევის, სტომატიტის, სამწვერა ნერვის ნევრალგიის დროს. ს. დაქვეითებულია (ჰიპოსალივაცია) ზოგიერთი ინფექციური დაავადების, შაქრის ავადმყოფობისა და სხვ. შემთხვევაში. ნორმალურად ნერწყვი გამოიყოფა რეფლექსურად პირისა და ხახის ღრუს რეცეპტორების გაღიზიანებით. რეცეპტორებიდან აგზნება აფერენტული ნერვებით მოგრძო ტვინამდე, შუამდებარემდე, დიდი ტვინის ქერქამდე აღწევს, საიდანაც ეფერენტული პარასიმპათიკური და სიმპათიკური ნერვებით სანერწყვე ჯირკვლებთან მისული იმპულსები იწვევენ ნერწყვის გამოყოფას. ეს რეფლექსი თანშობილია, უპირობო. ნერწყვის სეკრეცია ხდება პირობითრეფლექსურადაც — საჭმლის დანახვაზე, დაყნოსვისას ან ჭამასთან დაკავშირებულ ბგერით გაღიზიანებაზე (ჭურჭლის ხმაური და სხვ.). ასეთია ნატურალური პირობითი რეფლექსები. მაგრამ პირობითი რეფლექსი შეიძლება ხელოვნურადაც გამოვიმუშაოთ. თუ რომელიმე ინდიფერენტულ გამღიზიანებელს (სინათლე, ბგერა, კანის მექან. გაღიზიანება და სხვ.) შევაუღლებთ საკვების მიღებასთან, მაშინ რამდენიმე ასეთი შეუღლების შემდეგ მხოლოდ ინდიფერენტული გაღიზიანება გამოიწვევს ნერწყვის გამოყოფას. ეს უკვე ხელოვნური პირობითი რეფლექსი იქნება. *ალ. ბაკურაძე.*

**სალივენი** (Sullivan) ლუის ჰენრი (3. IX. 1856, ბოსტონი, — 14. IV. 1924, ჩიკაგო), ამერიკელი არქიტექტორი და არქიტექტურის თეორეტიკოსი, *რაციონალიზმის* ერთ-ერთი პიონერი. დასრულებული პროფ. განათლება არ მიუღია. მუშაობდა ფილადელფიაში. ფ. ფერნესის სახელოსნოში. პარიზში სწავლობდა ნატიფი ხელოვნ. სკოლაში (1874). 1875-იდან მუშაობდა ჩიკაგოში (1879-იდან—ინჟ. დ. ადლერის სახელოსნოში, 1881-იდან მისი კომპანიონი). ს-ის პირველი დიდი ნამუშევარი ადლერთან ერთად იყო ე. წ. აუდიტორიუმი ჩიკაგოში (1886—89). ს-მა შეიმუშავა ნაგებობის ახ. ტიპი (მაღლივი შენობა უეინრაიტ-ბილდინგი სენტ-ლუისში, მისურის შტ., 1890—91; გარანტი-ბილდინგი ბუფალოში, 1894—95 და სხვ.). 1896 გამოაქვეყნა სტატია „კანტორის მაღლივი შენობა მხატვრული თვალსაზრისით", რ-შიც პირველად გადმოსცა რაციონალისტური არქიტექტურის თავისი თეორია. აღსანიშნავია მისი წიგნი „საუბარი საბავშვო ბაღში". 1918 ვეღარ გაუძლო კომერციული ფორმების კონკურენციას და საბოლოოდ გაკოტრდა. მის მიერ შექმნილი *ორგანული არქიტექტურის* კონცეფცია შემდეგ დაამუშავა და განავითარა ფ. ლ. *რაიტმა.*

**„სალი კლდე",** ქართული ყოველკვირეული გაზეთი, გამოდიოდა თბილისში 1919 როგორც გაზ. *„კლდის"* გაგრძელება; გამოვიდა №№ 1—58. რედ. — გ. ვეშაპელი (გ. ვეშაპიძე). გაზეთში ძირითადად გაშუქებულია ეროვნ. პოლიტიკის საკითხები.

**სალიკური სამართალი,** იხ. სტ. *ბარბაროსთა სამართლის წიგნები.*

**სალიმი** ჯავად (1920, ანკარა, — 1961, ბაღდადი), ერაყელი ფერმწერი და მოქანდაკე. სწავლობდა პარიზში (1938), რომსა (1939—40) და ლონდონში (1946—49). ბაღდადში, ნატიფი ხელოვნ. ინ-ტში, ჩამოაყალიბა ქანდაკების განყ-ბა და დააარსა „თანამედროვე ხელოვნების ჯგუფი" (1951). მისი ფერწერული და გრაფ. ნამუშევრები შესრულებულია მოდერნისტული მანერით. ს-მა ერაყის ძვ. კულტ. ტრადიციებზე დაყრდნობით შექმნა ახლებური, თვითმყოფადი ეროვნ. სტილის ქანდაკება („14 ივლისის რევოლუცია", პანო — რელიეფი, ქვა, ბრინჯაო, 1959—60, ბაღდადი).

**სალიმოვი** აკილ უმურზაყის ძე (დ. 24. XII. 1928), საბჭ. სახელმწიფო და პარტიული მოღვაწე. სკკპ წევრი 1957-იდან. ტექ. მეცნ. დოქტორი (1981). 1950 დაამთავრა ტაშკენტის პოლიტექ. ინ-ტი. 1954—68 იყო ტაშკენტის პოლიტექ. ინ-ტის ასისტენტი, უფროსი მასწავლებელი, ფაკ-ტის დეკანის მოადგილე, დეკანი, ინ-ტის პრორექტორი. 1965-იდან უზბეკ. კპ ცკ-ის მეცნ. და უმაღლესი სასწავლებლების განყ-ბების გამგის მოადგილე, გამგე. 1970 სექტ.-იდან — 1983 დეკემბრამდე უზბეკ. კპ ცკ-ის მდივანი. 1983 დეკემბრიდან უზბეკ. სსრ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის თავ-რე. 1970 ოქტომბრიდან უზბეკ. კპ ცკ-ის წევრი და უზბეკ. კპ ცკ-ის ბიუროს წევრი, სკკპ XXIV—XXVI ყრილობებისა და უზბეკ.

კჰ XVIII–XX ყრილობების დელეგატი. სსრკ XI მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი. დაჯილდოებულია ოქტომბრის რევოლუციის ორდენით, 4 შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

**სალიმ-ფაშა** (ჯაყელი), ახალციხის ფაშა 1691–1701. ტახტი დაიკავა უფროსი ძმის, იუსუფის გარდაცვალების შემდეგ. მის დროს ახალციხის საფაშოში უკიდურესად გაძლიერდა იენიჩართა თარეში და ქრისტ. მოსახლ. აკლება. ს.-ფ. ცდილობდა იენიჩარებისათვის დაეპირისპირებინა „ყულის" ჯარი, მაგრამ ცენტრ. ხელისუფლება მხარს არ უჭერდა. მის დროს გახშირდა ქრისტ. მოსახლ. გამაჰმადიანების შემთხვევები. *შ. ლომსაძე.*

**სალიპარტიანო,** ფეოდალური სამფლობელო ოდიში (სამეგრელოს) სამთავროში. მოიცავდა თანამედროვე გეგეჭკორის რ-ნის დიდ ნაწილს. ს. თავდაპირველად ლიპარტიანთა ფეოდ. გვარეულობის სამფლობელო იყო. გვარსახელი ლიპარტიანი ლიპარიტიდან მოდის. მკვლევართა ერთი ნაწილის აზრით, ეს ლიპარიტი უნდა ყოფილიყო ბაღუაშთა საგვარეულოს წარმომადგენელი, რ-ისგანაც მოდიოდა ლიპარტიანთა გვარეულობა IX ს-იდან. სხვა მოსაზრებით, ლიპარტიანთა გვარეულობას ლიპარიტ I-მა დადიანმა ჩაუყარა საფუძველი. დაახლ. XVI ს-იდან ს. ოდიშის მთავრებმა მიიტაცეს და საუფლისწულო მამულად აქციეს. XVII ს. დასაწყისში ლიპარტიანობა ოდიშის სამთავროს უმაღლესი მოხელის ტიტული გახდა, ხოლო ს. ეწოდა სამეგრელოს, რ-საც ეს მოხელე ფლობდა. პირველ მოხელე ლიპარტიანად ლევან II დადიანის ბიძა გიორგი დადიანი გვევლინება. გიორგის სიკვდილის შემდეგ ლიპარტიანობას და ს-ს ფლობდნენ მისი ძე ვამეყი, შემდეგში ვამეყის ძმა გიორგი. 1573 ლევან III დადიანმა ეს სახელი კაცია ჩიქოვანს უბოძა. კაციას სიკვდილის შემდეგ ლიპარტიანი გახდა მისი ძე გიორგი. 1714–28 ლიპარტიანი იყო ბეჟან დადიანის ძმა შამადავლე, 1732–54 — გიორგი დადიანი. 1799 გრიგოლ დადიანმა ს. თავის მეტოქე ძმას — მანუჩარ II დადიანს — გადასცა. ოდიშის სამთავროს რუს. მფარველობაში შესვლის შემდეგ, 1805 იანვ., გრიგოლისა და მანუჩარის დედამ ნინომ ს-ს მანუჩარისათვის დატოვება სთხოვა მთავარმმართველს ციციანოვს, მაგრამ უარი მიიღო. ს. ოდიშის მთავრის სახასო მამულად გამოცხადდა, შემდეგ კი სამოურაოდ გადაეცათ თავად დგებუაძეებს.

*წყარო:* ვახუშტი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

*ლიტ.:* ბერაძე თ., ერთი საკითხი სამეგრელოს ისტორიული გეოგრაფიიდან, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1964, [ტ.] 2; სოსელია ო., ნარკვევები ფეოდალური ხანის დასავლეთ საქართველოს სოციალურ-პოლიტიკური ისტორიიდან (სათავადოები), [ტ.] 1, თბ., 1973. *თ. ბერაძე.*

**სალის სტეპი,** ვაკე, მდებარეობს მდ-ების დას. მანიჩისა და სალის ქვემო დინების სამხრ-ით, რსფსრ როსტოვის ოლქში, განვითარებულია შავმიწა ნიადაგი. ირწყვება მდ. დას. მანიჩის, კაგალნიკისა და ეის ზემო დინებების წყლით. სტეპის დიდი ნაწილი დახნულია, არის დიდი საბჭ. მეურნეობა „გიგანტი", ქ-ები — სალსკი, ზერნოგრადი.

**სალიტერატურო ენა,** საერთო სახალხო ენის განვითარების უმაღლესი ფორმა, დამუშავებული, დახვეწილი ენა, რ-იც გარკვეულ ნორმებს ექვემდებარება. ს. ე-ს იყენებენ მხატვრულ ლიტ-რაში, მეცნ. და ტექ. სხვადასხვა დარგში, ოფიც. საქმეთა წარმოებაში და, საერთოდ, კულტურის ყველა სფეროში, რ-იც ენაში პოვებს გამოხატულებას. ს. ე., ჩვეულებრივ, ფიქსირებულია დამწერლობის სახით, მაგრამ არსებობს ზეპირი ს. ე-ც.

ს. ე. წარმოიქმნება ხალხის, ერის განვითარების გარკვეულ საფეხურზე. მისი საფუძველია კულტ.-პოლიტიკურად მოწინავე კუთხის დიალექტი ან ქალაქის მეტყველება. მაგ., ქართ. ს. ე. ემყარება ქართლ-კახურ დიალექტებს, ფრანგული — პარიზის მეტყველებას, ინგლისური — ლონდონისას, რ-იც სხვადასხვა დიალექტის შერევის შედეგად წარმოიშვა. ს. ე. საჭიროების შემთხვევაში მდიდრდება სხვა დიალექტების მონაცემებითაც, განსაკუთრებით ლექსიკის სფეროში. თავის მხრივ, ს. ე. გავლენას ახდენს დიალექტებზე, ახლოებს მათ ერთმანეთთან.

საზ. განვითარების ადრინდ. საფეხურზე ს. ე-დ შეიძლება გამოყენებულ იქნეს უცხო ენა. ასეთი იყო შუა საუკ. დას. ევროპაში ლათ. ენა, ირ., სპარს. და თურქულენოვან ქვეყნებში — არაბ. ენა. როგორც კულტურის განვითარების მძლავრი იარაღი, ს. ე. განსაკუთრებულ ღირებულებას იძენს ერების ჩამოყალიბების შემდეგ, როდესაც იგი გადაიზრდება ეროვნ. ენად. ს. ე-ის დანერგვაზე, ნორმების დაცვაზე, ერთიანობაზე ზრუნავს ეროვნ. სახელმწიფო, რ-იც თავის დაწესებულებათა საშუალებით კონტროლს უწევს მას.

ს. ე. დროთა განმავლობაში იცვლება, მაგრამ უფრო ნელა, ვიდრე დიალექტები, ამის შედეგად იგი შესაძლებელია მნიშვნელოვნად დაშორდეს სალაპარაკო ენას. ეს კი წარმოშობს ს. ე-ის რეფორმის, სალაპარაკო ენასთან მისი დაახლოების საჭიროებას. 15-საუკუნოვანი ისტორიის მქონე ქართ. ს. ე-მ XIX ს. 60-იან წლებში განიცადა ასეთი რეფორმა. ამ რეფორმას სათავეში ედგა ი. ჭავჭავაძე. ს. ე-ის დამუშავება-დახვეწაში განსაკუთრებით დიდია მხატვრული ლიტ-რის, მწერლობის როლი.

*ლიტ.:* ჩიქობავა ა., ენათმეცნიერების შესავალი, თბ., 1952; მისივე, ქართული ენა, როგორც პოლივალენტოვანი სალიტერატურო ენა, კრ.: ქართული სიტყვის კულტურის საკითხები, წგნ. 1, თბ., 1972. *თ. შარაძენიძე.*

**„სალიტერატურონი ნაწილნი ტფილისის უწყებათანი",** ქართული გაზეთის „ტფილისის უწყებანის" ორკვირეული დამატება. გამოვიდა 1832 იანვარში, გამოიცა სულ 6 ნომერი, ჩვენამდე მოაღწია მხოლოდ ხუთმა, რედ.-გამომცემელი—ს. დოდაშვილი. „ს. ნ. ტ. უ." ქართ. ჟურნალისტიკის ისტორიაში პირველ ქართ. ჟურნალად ითვლება. იბეჭდებოდა თარგმანები, ლექსები, მასალები ლიტ-რის, კრიტიკის ისტორიიდან, აღმოსავლეთის ისტორიიდან, განცხადებები და სხვ. თანამშრომლობდნენ გ. ერისთავი, ს. დოდაშვილი და სხვ. ქართ. ინტელიგენციის სხვა წარმომადგენლები. *ი. ლორთქიფანიძე.*

**სალიუსიტე ტბორი,** იხ. *ტბორული მეთევზეობა.*

**სალი შენადნობები,** განსაკუთრებული კლასის მაღალი სისალის ცვეთამედეგი მასალა, რ-ის სისალე გახურებისას უმნიშვნელოდ იცვლება. განასხვავებენ შეცხობილსა და სხმულ ს. შ-ს.

შეცხობილი ს. შ., *კომპოზიციური მასალები,* ლითონით ან შენადნობით დაცემენტებული ნაერთებია. მათი ფუძეა უმთავრესად ვოლფრამის ან ტიტანის კარბიდები, ვოლფრამისა და ტიტანის რთული კარბიდები და ტიტანის კარბონიტრიდები. მაცემენტებელ ლითონად ჩვეულებრივ იყენებენ კობალტს, უფრო იშვიათად — ნიკელს, მის შენადნობს მოლიბდენთან, ფოლადს. ვოლფრამის კარბიდებისაგან კობალტით შეცხობილი ს. შ. პირველად მიიღეს გერმანიაში 1923–25. სსრკ-ში პირველი ს. შ. „პობედიტი" ვოლფრამის კარბიდისა (90%) და კობალტისაგან (10%) შექმნეს 1929, ხოლო 1935 დაიწყეს ვოლფრამისა და ტიტანის კარბიდებისა (21, 15 და 5% TiC შენადნობში) და კობალტისაგან (8,6 — 8%Co) შენადნობ „ალფას" წარმოება. სსრკ-ში 1975-იდან ამზადებენ 20-ზე მეტი მარკის ს. შ-ის 1300 ფორმისა და ზომის ნაკეთობას. გამოშვებულ პროდუქციას ძირითადად შეადგენს ვოლფრამიანი (ვოლფრამ-კობალტიანი) 3–25%Co, ტიტან-ვოლფრამიანი 4–40%TiC და 4–12%Co და ტიტან-ტანტალ-კობალტიანი ს. შ. ამ ჯგუფის ს. შ-ს აღნიშნავენ BK, TK და TTK ასოებით, ციფრებით კი — ასო T-ს შემდეგ ტიტანის კარბიდის შემცველობას (%), TT-ს შემდეგ — ტიტანისა და ტანტალის კარბიდების ჯამს, ხოლო K-ს შემდეგ — კობალტის შემცველობას; BK შენადნობებში ციფრების შემდეგ ზოგჯერ დასმულია ვოლფრამის კარბიდის მარცვლის სისხოს აღმნიშვნელი ასოები: B, M ან OM (მსხვილი, წვრილი და განსაკუთრებით წვრილი). დასახელებულ შენადნობებს ახასიათებს დიდი სისალე (86–92 HRA), სიმტკიცე, ცვეთამედეგობა, მაღალი ელექტრო- და თბოგამტარობა. ამ თვისებებს ისინი 800–900°C ტემპ-რამდე გახურების დროსაც კი ინარჩუნებენ. BK შენადნობების სიმკვრივეა 13000 — 15000 $კგ/მ^3$, TK და TTK-სი — 9600–15000 $კგ/მ^3$.

ს. შ-ს შეაცხობენ ფხვნილთა მეტალ. მეთოდებით; იყენებენ ლითონების, შენადნობებისა და არალითონური მასალების ჭრით და უბურბუშელო (ადიდვა, გლინვა, შტამპვა) დამუშავებისას, საბურღი იარაღის, სამუშაო ნაწილების დასამზადებლად, საკონსტრუქციო მასალად.

სხმულ ს. შ-ს ღებულობენ დნობისა და ჩამოსხმის მეთოდით. მათ განეკუთვნება რელიტი: $WC-W_2C$ შენადნობი (შეიცავს 3,7–4,0%C), მისი სისალეა 91 — 92 HRA; უმთავრესად იყენებენ დიდი ძალებით მომუშავე საბურღი იარაღის იმ ნაწილების დასამზადებლად, რ-ებიც ქანებს ეხება. ამავე მიზნებისათვის შემუშავებულია უვოლფრამო ს. შ. ბორიდებისა და სხვა ცვეთამედეგი სალი ნაერთების ფუძეზე. სხმული ს. შ-ია სტელიტები (Cr, W, Ni, C; ფუძე Co), სორმაიტი (Cr, Ni, C; ფუძე Fe), სტელიტის მსგავსნი (ფუძე Ni) და სხვ. შენადნობებს დააფრქვევენ ან დაადუღებენ მექანიზმებისა და მანქანების იმ დეტალების ზედაპირზე, რ-ებიც განიცდიან აბრაზიულ ცვეთას, ეროზიას ან კოროზიას.

*ლიტ.:* Металлокерамические твердые сплавы, М., 1970; Туманов В. И., Свойства сплавов системы карбид вольфрама—кобальт, М., 1971; მისივე, Свойства сплавов системы карбид вольфрама—карбид титана—карбид тантала—карбид ниобия—кобальт, М., 1973. *დ. ებანოიძე.*

**სალიცილის ალდეჰიდი,** ო-ოქსიბენზალდეჰიდი, $HO-C_6H_4-CHO$, უფერული სითხე, აქვს მწარე ნუშის სუნი; $t_{დუღ}$ 196,8°C, სიმკვრივე 1167 $კგ/მ^3$(20°C); კარგად ერევა სპირტსა და ეთერს. იხსნება ბენზოლში. ს. ა-ს ღებულობენ ტუტე არეში ფენოლის ქლოროფორმთან ურთიერთქმედებით; იყენებენ კუმარინის წარმოებაში, *სალიცილის სპირტის* მისაღებად, ანალიზურ ქიმიაში და სხვ.

**სალიცილის სპირტი,** ო-ოქსიბენზილის სპირტი, სალიგენინი, $HO-C_6H_4-CH_2OH$, უფერული კრისტალები; $t_{დნ}$ 86°C, კარგად იხსნება სპირტსა და ეთერში. ს. ს-ს ღებულობენ *სალიცილის ალდეჰიდის* აღდგენით ან ფენოლისა და ფორმალდეჰიდის ურთიერთქმედებით, იყენებენ გარეგან ანტისეპტიკურ საშუალებად.

**სალიცილმჟავა,** ო-ოქსიბენზოემჟავა, $HO-C_6H_4-COOH$, უმარტივესი არომატული ოქსიმჟავა; უფერული კრისტალები, $t_{დნ}$ 159°C, $t_{დუღ}$ 211°C (2,66 $კნ/მ^2$), კარგად იხსნება ორგ. გამხსნელებში, ცუდად — წყალში; მრეწველობაში ღებულობენ ფენოლის კარბოქსილირებით.

მედიცინაში ს-ს იყენებენ კანის დაავადებათა დროს, ხოლო ს-ს ნატრიუმის

ა. სალიმოვი.

სალიცილის ალდეჰიდი.

სალიცილის სპირტი.

სალიცილმჟავა.

მარილს (ნატრიუმის სალიცილატი), სალიცილამიდს, აცეტილსალიცილმჟავას (ასპირინი) — სიცხის დასაწევად, რევმატიზმისა და ანთების საწინააღმდეგოდ და სხვ. პ-ამინოსალიცილმჟავას (პასკი)–ტუბერკულოზის დროს. ს-ს იყენებენ აგრეთვე კვების მრეწველობაში ანტისეპტიკურ საშუალებად საკვები პროდუქტების დაკონსერვებისას.

**სალიხა,** ჯადვარისებრთა ოჯახის ზოგიერთი მცენარის გამომშრალი ფესვისეული გორგლები. შეიცავს ლორწოს (50%-მდე), სახამებელს (24—30%), ცილას (15%). ხმარობენ მედიცინაში.

**სალმანასარი** (ასურ. შ უ ლ მ ა ნ უ ა შ ა რ ე დ უ), ასურეთის მეფეთა სახელი. **ს. I** (ძვ. წ. 1280—1260). მეფობის დასაწყისში დამსჯელი ექსპედიცია მოაწყო ურუატრის (ურარტუ) წინააღმდეგ. 3 დღეში დაამარცხა და კვლავ დაიმორჩილა იგი. წარმატებით დალაშქრა უკვე დასუსტებული მითანი, გადასერა მისი ტერიტ. და მიადგა ევფრატზე მდებარე ქ. ქარხემიშს. მითანის ოლქები ასურეთს შეუერთა. დაამარცხა ბაბილონიც. **ს. III** (ძვ. წ. 859—824). თითქმის ყოველ წელს აწყობდა ლაშქრობებს მეზობელი ქვეყნების წინააღმდეგ. ძვ. წ. 830-მდე 4-ჯერ ილაშქრა ურარტუს წინააღმდეგ, მაგრამ უშედეგოდ. აღმავლობის გზაზე დამდგარი ურარტუს სამეფო ვერ დაიმორჩილა. რამდენიმე ლაშქრობა ჩაატარა ჩრდ. სირიაში. ძვ. წ. 854 დამარცხდა კარკარის ციხე-სიმაგრესთან. ძვ. წ. 845 წ. 120-ათ-იანი ჯარით გაილაშქრა ხმელთაშუაზღვისპირეთის ქვეყნების კოალიციაზე, რ-საც დამასკი მეთაურობდა. მხოლოდ ძვ. წ. 841 აიღო დამასკი და მცირე ხნით დაიმორჩილა სირია. გარკვეული წარმატებები მოიპოვა ბაბილონის წინააღმდეგ ბრძოლაში. თავისი ქვეყნის დედაქალაქ ქალხუში (ახლანდ. ნიმრუდი) ააშენა დიდებული სასახლე. მისი ნანგრევების შესწავლისას აღმოჩნდა შავი ქვის ობელისკი და ბრინჯაოთი მოჭედილი ჭიშკარი (ე. წ. ბალავატის ჭიშკარი). მასზე გამოსახულია ს-ის გადახდილი ბრძოლების სცენები წარწერებით ჭიშკარი ასურული ხელოვნ. შესანიშნავ ნიმუშს წარმოადგენს. **ს. V** (ძვ წ 727—722) განაგრძობდა თავისი მამის ტიგლათფილესერ III-ის პოლიტიკას ბაბილონში იწოდებოდა ულულაის სახელით, რაც იმაზე მიუთითებს, რომ იქ ჯერ კიდევ ინარჩუნებდა მეფობას. ასურეთში ქ ასურს, ხოლო სამხრ შუამდინარეთში ქ ბაბილონს, ნიფურსა და სიფარს გაუუქმა პრივილეგიები — მოუსპო თვითმმართველობა და დაბეგრა გადასახადით, რამაც გამოიწვია ადგილ. არისტოკრ. უკმაყოფილება. ს-მა მოაწყო დამსჯელი ექსპედიცია აჯანყებული ტვიროსისა და ისრაელის წინააღმდეგ, მაგრამ სამარიის ალყის დროს სასახლის შეთქმულების მსხვერპლი გახდა.

*ლიტ.:* L u c k e n b i l l D. D., Ancient records of Assyria and Babylonia, I—II, Chi., 1926—27; M i c h e l E., Assur-Texte Salmanassars III, «Die Welt des Orients», 1954—55, [Bd.] 2. *ჯ. შარაშენიძე.*


სალონა. ბაზილიკის ნანგრევები. IV—V სს

**სალმან სავეჯი** ხოჯა ჯამალ ალ-დინ (1309, სავე, — 1377, თავრიზი), სპარსელი პოეტი. ილხანთა კარის „პოეტთა მეფე“. მის ლიტ. მემკვიდრეობას შეადგენს ლირ. დივანი და ორი ეპიკური პოემა: „განშორების წიგნი“, რ-იც მისტიკურ-სუფიურ მოტივებს შეიცავს, და სამიჯნურო პოემა „ჯამშიდი და ხორშიდი“. საგულისხმოა ამ პოემის სალექსო ფორმის ერთი თავისებურება: მესნევურ თხზულებაში, რ-იც შემოკლებული ჰაზაჯის (იხ. არუდი) ზომითაა დაწერილი, ზოგან ჩართულია ლირ. ღაზალები, რ-ებიც ზომითაც განსხვავდებიან ძირითადი ტექსტისაგან. ს. ს-მ განსაკუთრებულ ოსტატობას მიაღწია ე. წ. „ხელოვნური კასიდისა“ და ღაზალის ჟანრებში, რ-ებმაც მნიშვნელოვანი როლი ითამაშეს სპარს. ლირიკის განვითარებაში.

*პუბლ.:* ქოლიჲათ-ე სალმან-ე სავეჯი, ავესტას წინასიტყვაობითა და რედაქტორობით, თეირანი, [თ. ა.].

*ლიტ.:* კ ა ლ ა ძ ე ი., სალმან სავეჯის პოემა „ჯამშიდი და ხორშიდი“, «აღმოსავლური ფილოლოგია» 1972, [ტ.] 2. *ი. კალაძე.*

**სალმე,** სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე (ლესელიძის სოფსაბჭო), მდ. ფსოუს მარცხ. მხარეს. ზ. დ. 40 *მ*, გაგრიდან 25 *კმ*. ლესელიძის კოლ-ბა „დრუჟბა“ (მებოსტნეობა, მეთამბაქოეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კულტ. სახლი (კინოდანადგარი), მედპუნქტი.

**სალმონელოზი,** ადამიანისა და ცხოველთა ნაწლავების მწვავე ინფექციური დაავადება, იწვევს სალმონელა (ამერ. პათოლოგ. დ. სალმონის სახელის მიხედვით, რ-მაც პირველად აღწერა ეს ბაქტერია), ფაკულტატური აერობი, რ-იც ჩვეულებრივ ბინადრობს ადამიანისა და ცხოველების ნაწლავებში; ს-ის წყაროა დაავადებული ცხოველი ან ადამიანი. დაავადება გადადის სალმონელებით გაბინძურებული საკვები პროდუქტებით (როგორც წესი, ცხოველური წარმოშობის საკვებით — ხორცი, თევზი, რძე, კვერცხი და სხვ.). საკვებში მოხვედრილი სალმონელები ჩააღწევენ წვრილ ნაწლავებში, ჩაინერგებიან ნაწლავების ლორწოვანი გარსის უჯრედებში და მრავლდებიან. მათ მიერ გამოყოფილი ენდოტოქსინი იწვევს ანთებას უფრო ღრმად შეჭრისას სალმონელები ჯორჯლის ლიმფურ კვანძებს აღწევენ, ხოლო აქედან სისხლში გადადიან (ბაქტერიემია) და შინაგან ორგანოებსა და ნერვულ სისტემას აზიანებენ. ს. უმეტესად ზაფხულსა და შემოდგომაზე გვხვდება. კლინიკური გამოვლინება დამოკიდებულია ს-ის ფორმაზე (უსიმპტომო ბაქტერიამტარებლობიდან სეპტიკურ ფორმამდე); განსაკუთრებით მძიმედ ავადდებიან ჩვილი ბავშვები.

ს-ის კ უ ჭ-ნ ა წ ლ ა ვ ი ს ფ ო რ მ ი ს დროს დაავადება იწყება უეცრად, მწვავედ, პირღებინებითა და კუჭის აშლილობით (მყრალი, წყლისებრი განავალი); აღინიშნება მუცლის ტკივილი, შებერვა და ყურყური, საერთო სისუსტე, თავბრუ, შემცივნება, ტემპ-რის აწევა (38—40°C), თავის, კუნთებისა და სახსრების ტკივილი და სხვ. ს-ის ეს ფორმა ჩვეულებრივ 3—7 *დღ-ღ* გრძელდება.

ს-ის ტ ი ფ ო ი დ უ რ ი ფ ო რ მ ი ს ა თ ვ ი ს დამახასიათებელია ციებ-ცხელება 10—14 *დღ-ღ* მანძილზე, ღვიძლი და ელენთა გადიდებულია, უფრო გამოხატულია საერთო ინტოქსიკაციის ნიშნები; შეიძლება გაჩნდეს გამონაყარი ტანზე.

ს ე პ ტ ი კ უ რ ი ფ ო რ მ ი ს დროს ხანმოკლე საწყისი პერიოდის შემდეგ ვითარდება *სეფსისი*. გამოჯანსაღების პერიოდში დაავადებულთა 15—17% ხანმოკლე დროის მანძილზე ბაქტერიამტარებელია. დიაგნოზს ადგენენ კლინიკური და ეპიდემიოლოგიური მონაცემების, აგრეთვე ბაქტერიოლოგიურ-სეროლოგიური გამოკვლევების (შარდის, განავლის, სისხლის, დუოდენალური შიგთავსის, საკვების ნარჩენების და სხვ. ანალიზი) საფუძველზე.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა: კუჭ-ნაწლავის ამორეცხვა, დასალევად უხვი ცხელი და ტკბილი სითხე, მარილხსნარების (იზოტონიური, ფილიფსის) შეყვანა; ჰემოდეზი, საგულე საშუალებანი, ანტიბიოტიკები, სპაზმოლიზური საშუალებანი, ვიტამინები, ბაქტერიოფაგი, სათანადო დიეტა.

პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ვეტ.-სანიტ. ღონისძიებათა გატარება საქონლის დაკვლისა და ხორცის დამუშავების დროს; მკაცრი სანიტ. რეჟიმის დაცვა საკვები პროდუქტების დამზადების, შენახვისა და რეალიზაციისას. *დ. სვანიძე.*

ც ხ ო ვ ე ლ ე ბ ი ს ს. (ტ ი ფ ი, პ ა რ ა ტ ი ფ ი), იწვევს სხვადასხვა სახის სალმონელა. ავადდება ცხენი, ძროხა, ღორი, ცხვარი და თხა, ბეწვიანი ნადირი, ფრინველი, ფუტკარი და სხვ. დაავადებულ ცხოველს ემართება ცხელება, ვრღვევა კუჭ-ნაწლავის მოქმედება, უზიანდება ცენტრ. ნევრული სისტემა, სისხლის მიმოქცევისა და სუნთქვის ორგანოები, სახსრები. დაავადება მიმდინარეობს მწვავედ და ცხოველი უმეტეს შემთხვევაში იღუპება. მკურნალობა: ჰიპერიმუნური შრატი, ნიტროფურანული პრეპარატები, სიმპტომური საშუალებები. პ რ ო ფ ი ლ ა ქ ტ ი კ ა: ზოოჰიგიენური და ვეტსანიტ. პირობების დაცვა, ვაქცინაცია.

*ნ. ლეკვეიშვილი.*

**სალომინაო,** ისტორიული მხარე იმერეთში, მდ-ების კვინისწყალსა და კორისწყალს შორის (ახლანდ. ვანის რ-ნის ტერიტ.). ჩრდ-ით ისაზღვრებოდა მდ. რიონით, სამხრ-ით—ფერსათის ქედით. XVIII ს. 20-იან წლებში იმერეთის მეფემ ალექსანდრე V-მ ს. რაჭის ერისთავთა გვერდითი შტოს წარმომადგენელს გედევან ერისთავს გადასცა და მას ბარის ერისთავის ტიტული მიანიჭა. *თ. ბერაძე.*

**სალონა** (Salonae), თავდაპირველად ილირიელთა დასახლება იუგოსლავიაში, ქ. სპლიტიდან ჩრდ-ით 5 *კმ*-ზე. ძვ. წ. II—I სს. რომაელთა საყრდენი პუნქტი დალმაციაში. ძვ. წ. 27 ს-მ მიიღო რომის კოლონიის სტატუტი. ფლავიუსების დროს დალმაციის პროვინციის ადმ. ცენტრი იყო. ახ. წ IV ს-იდან ეპისკოპოსის რეზიდენცია. დაანგრიეს არაბებმა და სლავებმა VI—VII სს-ში. ნანგრევების სახით შემონახულია: ახ. წ. II ს. ქალაქის კოშკებიანი სიმაგრეები, ფორუმი, ამფითეატრი, I ს. ტაძარი, IV—V სს. თერმები, ვილები, ბაზილიკები, ანტ. და ადრინდ. ქრისტ. ნეკროპოლები, ქანდაკებებითა და რელიეფებით შემკული სარკოფაგები.

**სალონი** (ფრანგ. salon), 1. სტუმრების მისაღები ოთახი, არისტოკრატიულ ან ბურჟ. სახლებში; 2. სათავადაზნაურობურჟ. საზ-ბაში მწერალთა, ხელოვანთა და საზ.-პოლიტ. მოღვაწეთა წრე, რ-იც იკრიბება ვისიმე სახლში; 3. მხატვრულ ნაკეთობათა და ხელოვნ. ნაწარმოებთა მაღაზია; 4. სავაჭრო საქონლის სადემონსტრაციო დარბაზი; 5. თანამედროვე ხელოვნ. პერიოდული გამოფენა (ძირითადად საფრანგეთში. მაგ., საგაზაფხულო ან საშემოდგომო ს.), აგრეთვე შენობა ასეთი გამოფენისათვის; 6. ავტობუსში, ტროლეიბუსში და სხვ. სათავსი მგზავრებისთვის, გემზე—სათავსი მგზავრთა გართობადასვენებისათვის; 7. სპეც. დანიშნულების დარბაზი. მაგ., საპარიკმახერო ს. და მისთ.

**სალონი,** თანამედროვე ხელოვნების პერიოდულ გამოფენათა სახელწოდება საფრანგეთში. ოფიციალურად ასეთი გამოფენები პირველად მოეწყო პარიზში XVII ს-ში. 1699-იდან იმართებოდა ლუვრში, თავდაპირველად დიდ გალერეაში, ხოლო 1737—1848 წლებში — ე. წ. „კვადრატულ

ზალონში" (salon carré — აქედან სახელწ. „ს."). შემდგომ ოფიციალურად ს. ეწყობოდა ელისეს მინდვრებზე, დიდ სასახლეში. XVIII ს. შუა წლებიდან ს-მა მიიღო რეგულარული ხასიათი. ხოლო XVIII ს. დასასრულს და 1863-იდან ეწყობოდა ყოველწლიურად. საფრ. დიდ რევოლუციამდე ასეთ გამოფენებში მონაწილეობდნენ მხოლოდ რჩეულნი, ფერწერისა და ქანდაკების სამეფო აკად. წევრები რევ. შემდეგ ს-ში მონაწილეობის ნება ყველა მხატვარს დართეს. გამოფენის ჟიური მკაცრად იცავდა აკად. ხელოვნ. ინტერესებს (იხ *სალონური ხელოვნება*), დევნიდა ყოველგვარ ახალს, თვითმყოფადს, 1881-იდან ს-მა, როგორც სახელმწ. ღონისძიებამ, შეწყვიტა არსებობა, იგი გადაეცა ფრანგ მხატვართა საზ-ბას და ყოველწლიურად იმართებოდა „საგაზაფხულო სალონის" სახელწოდებით. XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში ჩამოყალიბდა ახ. ავანგარდისტული ს-ები ფრანგ. ს-ების ანალოგიით სხვა ქვეყნებშიც მოეწყო გამოფენები ასეთივე სახელწოდებით (მაგ., „ოქროს საწმისის სალონი" რუსეთში — 1908, 1909—10)

**სალონიკი,** თ ე ს ა ლ ო ნ ი კ ე (Thessalonikē), ქალაქი და დიდი ნავსადგური საბერძნეთში, ეგეოსის ზღვის თერმეკოსის (სალონიკის) ყურის ნაპირზე. მოსახლ. რაოდენობითა და ეკონ მნიშვნელობით ქვეყნის მეორე ქალაქი (ათენის შემდეგ). 345,8 ათ. მცხ., აგლომერაციაში—545 ათ. (1971). ს-ის ნავსადგურიდან, საბერძნ. ტვირთის გარდა, გადის ბალკ. ნ-კ-ის სხვა სახელმწიფოთა ტვირთიც. განვითარებულია ნავთობქიმ., მეტალ.. ლითონდასამუშ., მანქანათსაშ., საფეიქრო (ქვეყნის მთავარი ცენტრი), კვების მრეწველობა. ყოველწლიურად იმართება საშემოდგომო საერთაშ. ბაზრობა. უნ-ტი, არქეოლ. მუზეუმი. დააარსა მაკედ. მეფე კასანდრემ ძვ. წ. 315. ძვ. წ. 148-იდან რომს ემორჩილებოდა. ბიზანტ. ბატონობის დროს იყო მეორე ქალაქი კონსტანტინოპოლის შემდეგ. 1204 ს. ლათინთა თესალონიკეს სახელმწ. დედაქალაქი იყო, 1224 — თესალონიკეს იმპერიის ცენტრი. 1246-იდან შედიოდა ნიკეის იმპერიაში, 1261-იდან ეკუთვნოდა ბიზანტიას. 1387 ოსმალებმა მიიტაცეს. 1402 კვლავ ბიზანტიის, ხოლო 1430-იდან ოსმალეთის იმპერიის შემადგენლობაშია ბალკ. ომების (1912—13) შემდეგ ს. საბერძნ. შემადგენლობაში შევიდა. 1941 აპრ-ში ფაშისტურმა გერმანიამ დაიპყრო, 1944 ოქტ-ში გაათავისუფლეს საბერძნ. ეროვნ.-განმათ. არმიის ჯარებმა

ს-ში შემონახულია IV ს. დასაწყ. ძვ. რომაული სასახლის ანსამბლის ფრაგმენტები., IV ს დასასრ. ციხესიმაგრე და კოშკები შუა საუკ. ხელოვნ. ძეგლებია: XIV ს. ციხესიმაგრე, XV ს. ციხე-დარბაზი, ბიზანტ. ეკლესიები — წმ. გიორგისა (გადაკეთებულია IV ს. დასასრ. ძვ. რომაული გუმბათოვანი ნაგებობიდან; მოზაიკა, IV ს. დასასრ.), წმ. დიმიტრისა (V—VII სს., დანგრევის შემდეგ აღდგენილია 1917, 1918—39 და 1945—49; მოზაიკა, VII ს., ფრესკები, X—XIV სს.), წმ. სოფიისა (717—741, მოზაიკა, X ს.; ფრესკები, XI ს.). თანამედროვე ნაგებობათაგან აღსანიშნავია საბაზრო (1950-იანი წწ.) და საუნივერსიტეტო (1960-იანი წწ., არქიტ. კ. კარანდინოსი) კომპლექსები და სხვ.

**სალონიკის ყურე,** ყურე ეგეოსის ზღვაში, იხ. *თერმეკოსი.*

**სალონური ხელოვნება,** ბანალურობის, ყალბი გარეგნული სილამაზის სინონიმი ხელოვნებაში (იხმარება ძირითადად სახვით ხელოვნებასთან, იშვიათად — პლასტ. ხელოვნებასა, ლიტ-რასა და მუსიკასთან). ფართო გავრცელება ჰპოვა XIX ს. II ნახევრიდან. თავდაპირველად აღნიშნავდა იმ ხელოვნებას, რ-საც მხარს უჭერდა პარიზის *სალონის* ჟიური. მოგვიანებით ტერმ. „ს. ხ-ის" მნიშვნელობა გაფართოვდა, იქცა ხელოვნებაში ვულგარულობის, უგემოვნობის, ოპივატლური სტილის აღმნიშვნელ ტერმინად.

**სალპაუსელკია** (Salpausselkä), ბოლომორენული ბორცვების მწკრივთა სამი სისტემა ფინეთის სამხრ. და სამხრ.-აღმ. ნაწილში. გადაჭიმულია ურთიერთპარალელურად ფინეთის ყურის ჩრდ. ნაპირისა და ლადოგის ტბის გასწვრივ სიგრძე 550 *კმ*. მანძილი მწკრივებს შორის 30—50 *კმ*. სიმაღლე 247 *მ*-მდე. მწკრივები შეიქმნა უკანასკნელი მყინვარული საფრის დნობის დროს. აგებულია ქვიშა-კაჭრიანი, მყინვარული და მდინარეულ-მყინვარული ნალექებით. შემოსილია ტაიგით ზოგიერთი მდინარე ს-ს გადაკვეთისას აჩენს ჭოჭრომებსა და ჩანჩქერებს

**სალპები** (Desmomyaria ან Salpae), ზღვის თავისუფლად მცურავი ცხოველების ქვეკლასი ქორდიანების (Chordata) ტიპისა. აქვთ რამდენიმე *მმ*-იდან 33 *სმ*-მდე სიგრძის ცილინდრული სხეული, რ-იც დაფარულია გამჭვირვალე *ტუნიკით* სხეულის წინა ბოლოზე პირის სიფონია, უკანაზე — კლოაკისა. გული მუცლის მხარეს აქვთ. სისხლის მიმოქცევის სისტემა ღიაა. ნერვული სისტემა წარმოდგენილია ხახის ზედა კვანძით და მისგან გამომავალი ნერვებით მის ზემოთ მუქშემრჩნობი ოვალაკია ქვეკლასში გაერთიანებულია 25-მდე სახეობა. ბინადრობენ ყველა ოკეანეში. ჩრდ. ყინულოვანის გარდა. ჰერმაფროდიტულ სქესობრივ ინდივიდში ვითარდება ერთადერთი ჩანასახი. წყალში გამოსული ახალგაზრდა ს-ის გამონაზარდზე —სტოლონზე— დაკვირტვის გზით ვითარდება სქესობრივი ინდივიდების ჯაჭვი, რ-იც შორდება სტოლონს და იწყებს დამოუკიდებლად არსებობას კოლონიებად. ს-ს შეუძლიათ ნათება (სიმბიონტი ბაქტერიების ხარჯზე). იკვებებიან ფიტოპლანქტონით. ს ზოგი თევზისა და ზღვის კუს საკვებია.

**სალპინგიტი** (<ბერძნ. salpinx, ნათ. ბრ. salpingos — მილი), საშვილოსნოს ლულების ანთება. ვითარდება საშვილოსნოდან ან სხვა ორგანოებიდან ინფექციის სისხლით გავრცელების შედეგად. ჯერ ზიანდება საშვილოსნოს ლულების ლორწოვანი გარსი, შემდეგ სხვა გარსები. ლულების პერისტალტიკის დარღვევას (ან ნაწიბურების განვითარებას) შეიძლება მოჰყვეს საშვილოსნოსგარე ორსულობა ან უშვილობა. საშვილოსნოს ლულის სანათურში სეროზული სითხის დაგროვებას ეწოდება ჰიდროსალპინქსი, ჩირქოვანი სითხის დაგროვებას — პიოსალპინქსი. ს. უმეტესად ქრონიკულად მიმდინარეობს; დაავადებაში ხშირად ჩართულია საკვერცხეებიც. მკურნალობა იგივეა, რაც *სალპინგოოფორიტის* დროს.

**სალპინგოოფორიტი** (ბერძნ. salpinx, ნათ. ბრ. salpingos — მილი და გვიანდ. ლათ. oophoron — საკვერცხე), საშვილოსნოს დანამატების — კვერცხსავალისა და საკვერცხეების ერთდროული ანთება. ვითარდება ჯერ საშვილოსნოს ლულებში, შემდეგ კი საკვერცხეებში პათოგენური მიკრობების შეჭრისას. ანთებითი პროცესის შედეგად ირღვევა საშვილოსნოს ლულების ეპითელიუმური საფარველის მთლიანობა, ხდება ლულების კედლების ინფილტრაცია და შეხორცება საკვერცხეებთან, რის შედეგადაც ჩნდება ერთიანი ანთებითი წარმონაქმნი. მწვავე ს-ს ახასიათებს ტკივილი მუცლის ქვემო ნაწილში, ტემპ-რის აწევა (38—38,5°C). ქრონ. ს-მა შეიძლება გამოიწვიოს უშვილობა, მენსტრუალური ციკლის დარღვევა და სხვ. გონორეაზე ეჭვის მიტანის შემთხვევაში ტარდება სპეც. გამოკვლევა. ტუბერკულოზური ს-ის გამოსავლენად თესავენ მენსტრუალურ სისხლს, შეჰყავთ ტუბერკულინი და სხვ.

მ კ უ რ ნ ა ლ ო ბ ა (მწვავე სტადიაში ტარდება სტაციონარში): სიმშვიდე, მუცელზე ყინული, ანტიბიოტიკები, სულფანილამიდები, ანტიჰისტამინური პრეპარატები. ქრონ. ს-ის დროს ფიზიოთერაპიული პროცედურები; ჩირქოვანი ს-ის შემთხვევაში ქირურგ. მკურნალობა.

**სალსკი,** ქალაქი (1926-იდან) რსფსრ როსტოვის ოლქში, მდ. შუა ეგორლიკის (დონის აუზი) ნაპირზე. სალსკის რ-ნის ცენტრი. სარკინიგზო კვანძი. 60 ათ. მცხ. (1983), სამჭედლო-საწნეხი მოწყობილობის, რკინაბეტონის ნაკეთობათა, ავტოსარემონტო, აგურისა და სხვა ქ-ნები, მსუბუქი, კვების მრეწვ., რკინიგზისა და საავტ. ტრანსპ. საწარმოები. როსტოვის სამედ. სასწავლებლის ფილიალი. 3 სახ. თეატრი.

**სალტა** (Salta), ქალაქი ჩრდ. არგენტინაში, სალტის პროვ. ადმ. ცენტრი. 176 ათ. მცხ. (1975). სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. სას.-სამ. რ-ნის (შაქრის ლერწამი, თამბაქო, მეცხოველეობა) სავაჭრო ცენტრი. კვების, ხის დასამუშ., ტყავის მრეწველობა უნ-ტი. ს. დაარსდა 1582.

**სალტე** პ ნ ე ვ მ ა ტ ი კ უ რ ი, ავტომობილებსა და სხვა თვლიან მანქანებში წარმოქმნის თვლების აუცილებელ შეჭიდულობას გზის ზედაპირთან და ახდენს მანქანის მოძრაობისას თვლებზე წარმოშობილი დინამ. დატვირთვის ამორტიზაციას. ს მნიშვნელოვან გავლენას ახდენს საბურუჭო მანძილზე, მდგრადობაზე, საწვავის ხარჯსა და მანქანის სხვა საექსპლუატაციო თვისებებზე. დანიშნულების მიხედვით ს არის საავტ., სატრაქტორო, საავიაციო, მოტოციკლეტის, ველოსიპედისა და სხვ. ს. 2 ტიპისაა: კამერიანი და უკამერო. კ ა მ ე რ ი ა ნ ს-ის ღრუში მოთავსებულია კამერა. უ კ ა მ ე რ ო ს-ში ჰაერი უშუალოდ იტუმბება საბურავში, რ-იც ფერსოსთან სპეც. ბორტიანი ლენტების დატანების გამო მჭიდროვდება.

კონსტრუქციის მიხედვით ს. არის დიაგონალური და რადიალური. დიაგონალურ ს-ში კარკასის კორდის ძაფები ჯვარედინად არის განლაგებული. ამ შემთხვევაში კარკასს ქმნის 3—5 ფენა ვისკოზის ან კაპრონის კორდი. კარკასს გარს ეკვრის იგივე კორდის 1—2 ფენისაგან შემდგარი ბრეკერის შრე. რადიალურ ს-ში კარკასი რადიალურად განლაგებული ფოლადის ან კაპრონის კორდის 1—2 შრისაგან შედგება, ბრეკერის შრე კი — 3 ფენა ფოლადის კორდისაგან. ასეთ საბურავს აქვს რბილი გვერდულა და ხისტი ბრეკერი, იგი გორავს როგორც ფოლადის გვერგვი, გზის შემრყევ დატვირთვებს კი იღებს გვერდულა. ასეთ პირობებში პროტექტორი ნაკლებად დეფორმირდება, ე. ი. ნაკლებად ცვდება. ამიტომ მისი მუშაობის ხანგრძლივობა თითქმის 2-ჯერ აღემატება დიაგონალური ს-ის რესურსს. რადიალური ს. გამოირჩევა კარგი მართვადობითა და მდგრადობით, განსაკუთრებით მაღალ სიჩქარეებზე, მაგრამ აქვს ნაკლიც: დაბალ სიჩქარეზე კარგად გადასცემს ვიბრაციას (ხმაურიანია) და გვერდულას სიფაქიზის გამო საჭიროებს ფრთხილ მოპყრობას ისეთ გზებზე, სადაც არის ს-ის გაჭრის საშიშროება (ბასრი ქვები, მინის ნატეხები და სხვ.). ამ თვისებებისა და განსაკუთრებით შემცირებული გორვის წინააღმდეგობის გამო რადიალურ ანუ ხისტბრეკერიან ს-ებს იყენებენ მსუბუქ ავტომანქანებზე, განსაკუთრებით სარბოლ და საპორტო ავტომობილებზე. ს-ის რეზინისადმი წაყენებული საერთო მოთხოვნებია: მაღალი დაღლილობითი გამძლეობა, დაბალი თბოწარმოქმნა. ამასთან ერთად უნდა იყოს პროტექტორის რეზინი ცვეთა- და ატმოსფერომედეგი, კარკასი—მაღალელასტიკური, ბრეკერი — თბომედეგი, კამერები — აირშეუღწევი. ს-ის რეზინისათვის ძირითადად იყენებენ ბუტადიენსტიროლის, სტერეორეგულარული ბუტადიენის, სინთეზურ იზოპრენულ და ნატურალურ კაუჩუკებს; უმნიშვნელოვანესი







სალტე. სალტის საბურავების სქემები: ა—დიაგონალურისა, ბ—რადიალურისა; 1—პროტექტორი; 2—გვერდულა; 3—კარკასი; 4—ბრეკერი; 5—ბორტის ცხვირი; 6—ბორტის ქუსლი; 7—ბორტი; 8—ბორტის ლენტი; 9—ფრთის ლენტი; 10—ბორტის რგოლი; 11—დამატებითი ლითონკორდის ფრთა; 12—ბორტის რგოლის მომვლები ლენტი; 13—რეზინის ზონარი.










სალტე. სატვირთო სალტის პროტექტორების მოხაზულობა („ნახატები"): ა—საგზაო (სრულყოფილსაგზაო), მაგ., ასფალტბეტონის გზებისათვის); ბ—უნივერსალური (სხვადასხვა საგზაო პირობებისათვის); გ—გადიდებული გამავლობის (რბილი გრუნტებისათვის და უგზოობის სხვა შემთხვევისათვის); დ—საკარიერო (კლდოვანი და ქვიანი გრუნტებისათვის).

მაარმირებელი მასალებია პოლიამიდური და ვისკოზური კორდი.

*ლიტ*.: Пневматические шины, М., 1973; Салтыков А. В., Основы современной технологии автомобильных шин, 3 изд., М., 1974.
*გ. ჯაფარიძე.*

**სალტიკოვი** მიხეილ ევგრაფის ძე, სალტიკოვ-შჩედრინი (ფსევდ. ნ. შჩედრინი) [15 (27). I. 1826, სოფ. სპას-უგოლი, ახლანდ. კალინინის ოლქი, — 28. IV (10. V). 1889, პეტერბურგი], რუსი მწერალი. ცარსკოე-სელოს ლიცეუმის დამთავრების შემდეგ (1844—48) მუშაობდა პეტერბურგში. დაუახლოვდა *პეტრაშეველებს*, იზიარებდა მათ იდეებს, რაც გამოვლინდა ს-ის პირველ პროზაულ თხზულებებში „წინააღმდეგობანი" (1847) და „დახლართული საქმე" (1848). „მავნე" აზროვნებისათვის 1848 მწერალი დააპატიმრეს და ვიატკაში გადაასახლეს. აქ მიღებული შთაბეჭდილებანი დაედო საფუძვლად „საგუბერნიო ნარკვევებს" (1857), რ-შიც ავტორმა ნ. გოგოლის რეალისტურ-სატირული ტრადიციები განავითარა. გაბატონებულ კლასებს მან დაუპირისპირა უუფლებო გლეხობა, რ-იც დიდი მხატვრული სიმართლითა და თანაგრძნობით წარმოსახა. თხზულება ძალიან მოიწონეს ნ. ჩერნიშევსკიმ და ნ. დობროლიუბოვმა. ს. ვერ ამაღლდა თანმიმდევრულ რევ.-დემოკრ. მსოფლმხედველობამდე. მას ხალხის „ზევიდან" განთავისუფლების იმედი ჰქონდა; შევიდა სახელმწ. სამსახურში. რეფორმის შემდეგ დარწმუნდა თავისი ლიბერ. იდეების განუხორციელებლობაში, 1862 გადადგა სამსახურიდან. დაიწყო მუშაობა „სოვრემენნიკის" რედაქციაში; ბეჭდავდა მხატვრულ და პუბლიც. ნაწარმოებებს, მ. შ. აღსანიშნავია წერილების სერია „ჩვენი საზოგადოებრივი ცხოვრება" (1863—64), რ-შიც რევ.-დემოკრ. პოზიციებიდან მიმოიხილავდა აქტუალურ საზ.-პოლიტ. და ლიტ. საკითხებს. 1864 ს. იძულებული გახდა კვლავ სახელმწ. სამსახურში შესულიყო. 1868—84 ნეკრასოვის მიწვევით ჟურნ. „ოტეჩესტვენნიე ზაპისკის" თანარედაქტორი იყო. ამავე ჟურნალში გამოაქვეყნა მრავალი ნაწარმოები, კერძოდ, მახვილი პოლიტ. სატირა „ერთი ქალაქის ისტორია" (1869—70), რ-შიც უხვად გამოიყენა ჰიპერბოლა, გროტესკი, შარჟი, ფანტასტიკა. თხზულება ერთგვარად შეამზადა სატირული ნარკვევების სერიამ „გლუპოვოსა" და „გლუპოველებზე" (1861—62), „წერილებმა პროვინციის შესახებ" (1869) და სხვ., რ-თა სატირა მიმართული იყო ბიუროკრატიზმის, პროტექციონიზმისა და კარიერიზმის წინააღმდეგ.



მ. სალტიკოვი.

ს-ის სოც.-ფსიქოლ. რომანი „ბატონი გოლოვლიოვები" (1875 — 80), რ-იც ცალკეული ნარკვევებისაგან შედგება, უბადლო მხატვრული ოსტატობითა და დამაჯერებლობით გვიჩვენებს ბატონყმური წყობის განწირულებას. რომანის პერსონაჟთა შორის განსაკუთრებით გამოირჩევა პორფირი (იუდუშკა) გოლოვლიოვი, რ-ის სახელს ხშირად იყენებდა ვ. ი. ლენინი თავის ნაშრომებში ექსპლუატატორული კლასებისა და მათი დამცველების დასახასიათებლად. ს-ის „მონრეპოს თავშესაფარით" (1878—79), რ-შიც მხილებული იყო ბურჟ. რეაქციული ბუნება, დაინტერესდა კ. მარქსი.

ცხოვრების მიწურულს მწერალმა შექმნა შესანიშნავი თხზულებანი „ზღაპრები" (1882 — 86), „ცხოვრების წვრილმანი" (1886 — 87), „პოშეხონური სიძველე" (1887—89) და სხვ.

ს-მა უდიდესი გავლენა მოახდინა რუს. მწერლობისა და განმათ. მოძრაობის განვითარებაზე; მან საპატიო ადგილი დაიკავა მსოფლიო ლიტ-რის კლასიკოსთა შორის, როგორც დიდმა სატირიკოსმა. ქართვ. სამოციანელები ხშირად იყენებდნენ მის ბასრ სატირას სოც. და ეროვნ. ჩაგვრის წინააღმდეგ ბრძოლაში. 80-იანი წწ. დასაწყისში მან „ოტეჩესტვენნიე ზაპისკის" ერთ-ერთი განყ-ბის გამგედ მიიწვია ნ. ნიკოლაძე. ს-ს ქება-დიდებით იხსენიებდა 80-იანი წწ. ქართ. პრესა („დროება", „იმედი" და სხვ.); ფართოდ გამოეხმაურა საზ-ბა მის გარდაცვალებასაც (გ. ყიფშიძე, ა. ნანეიშვილი, ნ. ნიკოლაძე).



ა. სალუქვაძე.

*თხზ*.: Собр. соч. и писем, т. 1—20, М., 1965—77; ბატონი გოლოვლიოვები, თბ., 1956; ზღაპრები, თბ., 1950; პომპადურები, თბ., 1937.

*ლიტ*.: ასტვაცატუროვი ე., სალტიკოვ-შჩედრინი, თბ., 1944; ტალიაშვილი გ., შადური ვ., რუსული ლიტერატურის ისტორია, თბ., 1978; Летопись дружбы грузинского и русского народов с древних времен до наших дней, [сост. В. С. Шадури], [т.] 1, Тб., 1967.
*ვ. შადური.*

**სალტიკოვი** ნიკოლოზ ივანეს ძე [31. X (11. XI). 1736—16 (28). V. 1816, პეტერბურგი], რუსი გენერალ-ფელდმარშალი (1796), გრაფი (1790), თავადი (1814). მონაწილეობდა შვიდწლიან ომში (1756—63), რუს.-თურქ. ომში (1768—74). 1773-იდან ტახტის მემკვიდრის პავლეს მზრუნველი და სამხ. კოლეგიის ვიცე-პრეზიდენტი; 1783-იდან — დიდი მთავრების ალექსანდრესა და კონსტანტინეს აღმზრდელი. 1788-იდან სამხ. კოლეგიის პრეზიდენტის მოვალეობის შემსრულებელი, ხოლო 1796—1802— პრეზიდენტი. 1812-იდან სახელმწ. საბჭოს თავ-რე და მინისტრთა კომიტეტის თავ-რე.

**სალტიკოვი** პეტრე სემიონის ძე [1698 — 26. XII. 1772 (6. I. 1773), მარფინო, ახლანდ. მიტიშჩის რ-ნი, მოსკ. ოლქი], რუსი მხედართმთავარი, გენ.-ფელდმარშალი (1759), გრაფი (1733). საზღვაო განათლება საფრანგეთში მიიღო. 1734 მონაწილეობდა *სტანისლავ I ლეშჩინსკის* წინააღმდეგ მოწყობილ პოლონეთის ლაშქრობაში. 1740 გენ.-ადიუტანტი. მონაწილეობდა რუს.-შვეციის ომში (1741—43), შვიდწლიან ომში (1756—63) იყო რუს. არმიის მთავარსარდალი. ბრწყინვალე გამარჯვებები მოიპოვა პრუსიის ჯარზე. ავსტრიის სარდლობასა და პეტერბურგში უმაღლეს სამხ. საბჭოსთან უთანხმოების გამო 1760 გადააყენეს. 1764 — 71 მოსკ. მთავარუფროსი და გენ.-გუბერნატორი იყო.

**სალტილიო** (Saltillo), ქალაქი ჩრდ. მექსიკაში, კოაუილის შტატის ადმ. ცენტრი. 246 ათ. მცხ. (1978). ჩრდ. მექსიკის სავაჭრ.-სატრანსპ. და სამთომოპოვებითი ცენტრი. ფერადი მეტალ., სას.-სამ. მანქანათსაშ., საფეიქრო, ტყავის მრეწვ. საწარმოები. მილსადენებით უკავშირდება მექს. ყურის სანაპიროს ნავთობ-აირის მრეწვ. რ-ნებს.

**სალტისებრი ლიქენი** (herpes zoster), მწვავე ინფექციური ვირუსული დაავადება. გამომწვევია ვირუსი, რ-იც აზიანებს ნერვულ სისტემასა და კანს. დაკვირვებების შედეგად დაადგინეს, რომ ბავშვებში ს. ლ-ის ვირუსი *ჩუტყვავილას* იწვევს. ს. ლ-ის დროს პროცესი ლოკალიზდება ნერვული ღეროებისა (უმეტესად ნეკნთაშუა) და სამწვერა ნერვის ტოტების გასწვრივ. დამახასიათებელია ნერვებისა და კანის ცალმხრივი დაზიანება. კანის დაზიანებისას აღინიშნება საერთო სისუსტე, ტემპ-რის მომატება, ქავილი, ჩხვლეტის შეგრძნება და ნევროლოგიური ტკივილი იმ ადგილებში, სადაც შემდგომ ჩნდება გამონაყარი. ამ ნიშნების გამოვლენის შემდეგ კანზე წარმოიქმნება ვარდისფერი შეშუპებული ლაქები, რამდენიმე დღეში კი — პატარა კვანძების გროვები, რ-ებიც მალე გამჭვირვალეშიგთავსიან ბუშტუკებად გადაიქცევა. 6 — 8 დღის შემდეგ ბუშტუკები ხმება, მალე სცილდება კანს და უმნიშვნელო პიგმენტაციას ტოვებს. თუ ს. ლ. არ გართულდა, ავადმყოფი 3—4 კვირაში გამოჯანმრთელდება; გვხვდება ს. ლ-ის ატიპური ფორმებიც. მკურნალობა: ტკივილგამაყუჩებელი საშუალებები; ულტრაიისფერი დასხივება, ვირუსის საწინააღმდეგო პრეპარატები.

**სალტო** (Salto), ქალაქი ჩრდ.-დას. ურუგვაიში, სალტოს დეპარტ. ადმ. ცენტრი. 80 ათ. მცხ. (1975). ნავსადგური მდ. ურუგვაიზე. მესაქონლეობის რ-ნის ცენტრი. ხორცსაკონსერვო და საფქვავი მრეწვ., ღვინისა და უალკოჰოლო სასმელების წარმოება. გემთსაშენი.

**სალტო** (იტალ. salto — ნახტომი), სალტო-მორტალე, საცირკო ტრიუკი. საპარტერო აკრობატიკისა და სპორტული ტანვარჯიშის ერთ-ერთი გავრცელებული ილეთია. ნახტომი და ტანის ერთდროული გადატრიალება ხდება ჰაერში საყრდენის გარეშე. განასხვავებენ წინა, უკანა, გვერდულ ერთმაგ ან ორმაგ ს-ებს.

**სალუინი,** სალუენი, მდინარე ჩინეთსა (ეწოდება ნაგჩუ და ნუძიანი) და ბირმაში. სიგრძე 2820 *კმ*, აუზის ფართ. დაახლ. 325 ათ. *კმ*². სათავე აქვს ტანგლის ქედის (ტიბეტის მთიანეთი) მყინვარებში. დიდ მანძილზე მიედინება იუნანისა და შანის მთიანეთში, ქმნის 1500—3000 *მ* სიღრმის ხეობას, ქვემოთში გადის ვაკეზე და ორი ტოტით ერთვის ანდამანის ზღვას. უმთავრესად საზრდოობს თოვლისა და წვიმის წყლით. მუსონური რეჟიმის მდინარეა. ზაფხულის წყალმოვარდნების დროს წყლის დონე ზოგან 20—27 *მ*-ით მაღლა იწევს. წყლის საშ. წლ. ხარჯი შესართავთან ახლოს 6700 *მ*³/*წმ*. ხეტყის დაცურება. სანაოსნოა ცალკეულ მონაკვეთებზე. შესართავთანაა საზღვ. ნავსადგური მოლამიაინი (ბირმა).

**სალუტი** (ფრანგ. salut < ლათ. salus — მისალმება), საზეიმო, საპატიო მისალმება არტილერიისა და თოფის ბათქით, ალმებითა და სხვ. ს-ს მიმართავენ მნიშვნელოვანი თარიღის აღსანიშნავად, სამხ. პარადის დროს, სამხ. მოსამსახურეთა და სახელმწ. მოღვაწეთა დაკრძალვისას.

საერთაშ. კონვენციებითა და საზღვ. სახელმწიფოთა შინაგანი წესებით ს. გათვალისწინებულია როგორც სამხ.-საზღვ. პატივისცემის ფორმა.

**სალუქვაძე** ანზორ სერგოს ძე (დ. 11. XII. 1931, თბილისი), ქართველი საბჭ. პოეტი, კინოდრამატურგი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1979). სკკპ წევრი 1965-იდან. დაამთავრა თბილ. უცხო ენათა პედ. ინ-ტი (1958). 1976-იდან კინოსტუდია „ქართული ფილმის" მეორე შემოქმედებითი გაერთიანების მთავარი რედაქტორია. პირველი ლექსები 1957 გამოაქვეყნა. 1973 გამოსცა პოეტური კრებ. „ლექსები, პოემა". არის ოცამდე კინოსცენარის ავტორი, მ. შ. აღსანიშნავია „ვედრება" (თ. აბულაძესთან და რ. კვესელავასთან ერთად), „ვერის უბნის მელოდიები" (გ. შენგელაიასთან ერთად), „წიგნი ფიცისა" და სხვ. ს-ის ლექსები თარგმნილია რუს., ბულგ., პოლ. ენებზე.

*თხზ*.: წიგნი ფიცისა, თბ , 1984.

**სალუქვაძე** გიორგი გრიგოლის ძე (დ. 15. IX. 1922, სოფ. კოხნარი, ჩოხატაურის რ-ნი), ქართველი საბჭ. პოეტი. აჭარის ასსრ დამს. ჟურნალისტი (1971). სკკპ წევრი 1954-იდან. დაამთავრა ბათუმის შოთა რუსთაველის სახ. სამასწავლებლო ინ-ტი (1945). ლექსთა პირველი კრებული გამოაქვეყნა 1945. ს-ს ეკუთვნის პოეტური კრებულები („დაბრუნებულან", 1946; „ლირიკა", 1955; „რა ხანია გათენდა", 1965; „დღე", 1970; „რჩეული", 1973; „მაისის წვიმა", 1978 და სხვ.), თარგმანები (კორნელის, რასინის, ვოლტერის, ლერმონტოვის, ესენინის და სხვათა თხზულებანი).

**სალუქვაძე** გიორგი ისაკის ძე (დ. 25. IV. 1913, სოფ. უჩხუბი, ახლანდ. მახარაძის რ-ნი), ქართველი მოცეკვავე და ქორეოგრაფი. საქ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1957). საქ. სსრ დამს. ინჟინერი (1966).

1939 დაამთავრა კიროვის სახ. საქართვ. ინდუსტრ. ინ-ტი. მუშაობდა სახ. მეურნ. სხვადასხვა პასუხსაგებ თანამდებობაზე. ქორეოგრაფიული მოღვაწეობა დაიწყო 1935-იდან. 1937—41 ს. დას. საქართვ. სიმღერისა და ცეკვის სახელმწ. ანსამბლის ქორეოგრაფი იყო. 1947—72 მუშაობდა მახარაძის, ქობულეთის, ქაქუთის, ახალციხის კულტურის სახლების სიმღერისა და ცეკვის ანსამბლების ქორეოგრაფად. ს-მ აღადგინა და დადგა მრავალი მივიწყებული ქართ. ცეკვა („შიპრობა, ფუნდრუკი, ფარცაკუკუ, იდუმალა, ვარძობა-ძიობასა და სხვ.). შექმნა ხალხ. სანახაობა „სეირი". აგრეთვე საბავშვო ცეკვები „ცხენობანა" და „წყაროსთან". 1965-იდან ს. საქართვ. სამუსიკო და ქორეოგრაფიული საზ-ბის მახარაძის რ-ნის განყ-ბის გამგეობის თავ-რეა. ამ საზ-ბის პრეზიდიუმმა ს-ის ინიციატივით ქ. მახარაძეში შექმნა. ეთნოგრაფიული (გურული) სიმღერების აღმდგენი და შემსწავლელი 4-წლიანი სალოტბარო სკოლა. 1973-იდან ხელმძღვანელობს მახარაძის რ-ნის სიმღერისა და ცეკვის ეთნოგრ. ანსამბლს „იადონს".

**სალუქვაძე** მინდია ევგენის ძე (დ. 3. V. 1933, ქ. თბილისი), ქართველი საბჭ. სპეციალისტი ავტომატური მართვის დარგში. საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1983). ტექ. მეცნ. დოქტორი (1977), პროფესორი (1980), სკკპ წევრი 1970-იდან. დაამთავრა თბილ. სახელმწ. უნ-ტის ფიზიკის ფაკულტეტი (1955). 1971-იდან მართვის სისტემების ინ-ტის დირექტორის მოადგილე სამეცნ. ნაწილში, 1982-იდან კი ამავე ინ-ტის დირექტორი. მონოგრაფიისათვის „ვექტორული ოპტიმიზაციის ამოცანები მართვის თეორიაში" 1979 მიენიჭა საქ. სსრ სახელმწ. პრემია მეცნ. და ტექ. დარგში. ავტომ. სისტემების მართვის თეორიაში ცნობილია „სალუქვაძის მეთოდი", „სალუქვაძის ამოხსნა" და „სალუქვაძის პრინციპი".

*თხზ.*: Задачи векторной оптимизации в теории управления, Тб., 1975 (ინგლ. ენაზე — აშშ, 1979); Методы оптимизации параметров теплообменных аппаратов АЭС, Минск, 1981 (თანაავტ.).


მ. სალუქვაძე

**სალუქვაძე** რევაზ გიორგის ძე (დ. 15. IX. 1929, თბილისი), ქართველი საბჭ. ფიზიკოსი, საქ. სსრ მეცნ. აკად. წ.-კორ. (1979). სკკპ წევრი 1954-იდან. 1953 დაამთავრა თსუ-ის ფიზ. ფაკ-ტი. 1962—74 იყო თსუ-ის მაღალი ენერგიების ფიზ. პრობლემური ლაბორ. განყ-ბისა და ამავე სახელწ. კათედრის გამგე, 1974-იდან — სოხუმის ფიზიკა-ტექ. ინ-ტის დირექტორი, 1979-იდან — აფხ. სახელმწ. უნ-ტის პროფესორი.

ს-ის გამოკვლევები ეხება მაღალი ენერგიების ფიზიკასა და ბუშტოვანი კამერების ტექნიკას. აფხ. ასსრ IX და X მოწვევის უმაღლესი საბჭოს დეპუტატი და პრეზიდიუმის წევრი. პ. მელიქიშვილის სახ. პრემია (1976). დაჯილდოებულია „საპატიო ნიშნის" ორდენითა და მედლით.

*თხზ.*: Когерентное рождение многопионных конечных состояний, «Объединенный институт ядерных исследований», 1972, Р2-6867 (თანაავტ.: Д. Н. Хубуа).


რ. სალუქვაძე.

**სალხინო**, სოფელი აფხ. ასსრ გაგრის საქალაქო საბჭოს ტერიტორიაზე, მდ. ფსოუს ხეობაში. მიქელრიფშის სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., დემერჩენცი, მიქელრიფში, ჩანჩქერი, ცოდნისკარი, წაბლიანი). ზ. დ. 150 *მ*, გაგრიდან 32 *კმ*. ილიჩის სახ. კოლ-ბა (მეთამბაქოეობა). საშ. სკოლა, კლუბი, მედპუნქტი, ფოსტა.

**სალხინო** (ყოფ. ზ ე მ ო  თ ა გ ი ლ ო ნ ი), სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (თაგილონის სოფსაბჭო), სამურზაყანოს დაბლობზე, მდ. ენგურის მარჯვ. ნაპირას. ზ. დ. 80 *მ*, გალიდან 13 *კმ*. XXV პარტყრილობის სახ. თაგილონის კოლ-ბა (მეჩაიეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი.

**სალხინო**, სოფელი გეგეჭკორის რ-ნში, მდ-ების ტეხურისა (მარცხ. ნაპირზე) და წაჩხურის (ორივე ნაპირზე) შესაყართან. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., ვახა, ლეგულორდავე, ლესხულუხე, ლეცავე, პატარა ჟინოთა, წაჩხური). ზ. დ. 250 *მ*, გეგეჭკორიდან 15 *კმ*. ი. სტალინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა, მევენახეობა, მეცხოველეობა), საშ. სკოლა, სანატორიული სკოლა-ინტერნატი, 3 საბავშვო ბაღი, 3 ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), კლუბი, საავადმყოფო, მედპუნქტი, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**სალხინო** (ყოფ. ს ა ქ ო რ ხ ი დ ე), სოფელი ვანის რ-ნში, მდ. სულორის (რიონის მარცხ. შენაკადი) მარჯვ. ნაპირზე. სოფსაბჭოს ცენტრი (სოფლები: ს., ზეგანი, ზობნარი). ზ. დ. 100 *მ*, ვანიდან 3 *კმ*, სამტრედიიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 28 *კმ*. დიხაშხოს კოლ-ბა (მევენახეობა, მემინდვრეობა), ვანის საკონსერვო ქ-ნა. საშ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კლუბი (კინოდანადგარი), მედპუნქტი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**„სალხინო"**, „ს ა ზ ე ი მ ო", ქალ-ვაჟთა ჯგუფური ქართული ცეკვა. აგებულია „ქართულის" ან „მთიულურის" მოძრაობებზე. მუს. ზომა — 6/8, 2/4.

**სამაგრი დეტალები**, მანქანებისა და კონსტრუქციების ნაწილების უძრავად შესაერთებელი დეტალები (კუთხვილიანი შეერთების დეტალები: ჭანჭიკები, ხრახნები, სარჭები, ქანჩები, სჭვალები, ყრუ ჭანჭიკები, საყელურები, ჭილიბურები, წკირები). კუთხვილიანი შეერთების ს. დ-ის ძირითადი პარამეტრია კუთხვილი. თუ ჭანჭიკების განლაგება მოუხერხებელია, იყენებენ ხრახნებსა და სარჭებს. საყელურებს აყენებენ ქანჩის ან ჭანჭიკების თავების ქვეშ. საჩერებელი საყელურებითა და ჭილიბურებით შეიძლება ჭანჭიკებისა და ქანჩების თვითამოხრახნის თავიდან აცილება. ს. დ-ს ფართოდ იყენებენ მანქანათმშ. ყველა დარგში. ყოველ ქვეყანაში ს. დ-ის ფორმები და ზომები უნიფიცირებულია. სსრკ-ში მოქმედი სტანდარტები ვრცელდება ყველა მასობრივ ს. დ-ზე.

**სამადაშვილი** ვასილ (დ. 1850 — გ. წ. უცნობია), საქართველოს რევოლუციურ-ხალხოსნური მოძრაობის აქტიური მონაწილე; გორის ხალხოსნური წრის (1873—76) ერთ-ერთი ხელმძღვანელი. თბილ. სას. სემინარიის დამთავრების შემდეგ მღვდლად გაამწესეს გორის მაზრის სოფ. ტყვიავში. თბილისში სწავლის პერიოდში შეისწავლა სასტამბო საქმე. რუსულიდან თარგმნიდა რევ. შინაარსის ბროშურებს და ბეჭდავდა სოფ. ტყვიავში, თავის ბინაზე მოწყობილ სტამბაში. მონაწილეობდა ხალხოსნების მიერ სოფ. მერეთში გამართულ კონფერენციაში. 1876 ოქტ-ში ჟანდარმერიამ დააპატიმრა და მეტეხის ციხეში ჩასვეს. წლინახევრის პატიმრობის შემდეგ 2 წლით გადაასახლეს რუსეთში და პოლიციის მკაცრი მეთვალყურეობა დაუწესეს. შემდეგში აქტ.-რევ. მოძრაობას ჩამოსცილდა. *ზ. შველიძე.*

**სამადლო**, ისტორიული სოფელი ქვემო ქართლში, ბეშქენაშენის ხევის მარცხ. მხარეს, ბარეთის ტბის დას-ით. პირველად მოხსენიებულია XVI ს. ისტ. წყაროებში.

*ლიტ.*: ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე ი., ქვემო ქართლი XVIII საუკუნის პირველ მეოთხედში, ნაწ. 1—2, ტფ., 1935.

**სამადლო**, მრავალფენიანი არქეოლოგიური ძეგლი, ელინისტური ხანის (ძვ. წ. IV—II სს.) ნაქალაქარი მცხეთის რ-ნში, სადგ. ქსნის პირდაპირ, მტკვრის მარჯვ. ნაპირას ორ მაღალ ბორცვზე (სიმაღლე 75—80 *მ*. საერთო ფართობი დაახლ. 16 *ჰა*). აქ შემთხვევით აღმოჩენილი მდიდრული სამარხეული ინვენტარის ნაწილი (500-მდე ოქროს ნივთი) ინახება ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში, საქართვ. ხელოვნ. სახელმწ. მუზეუმსა და ერმიტაჟში.

ს-ს გათხრით (1966—75, ხელმძღვ. ი. გაგოშიძე) გამოვლენილი მრავალფეროვანი არქეოლ. მასალა (ყოფითი და საკულტო ნივთები, საყოფაცხოვრებო და სამშენებლო კერამიკა, სამკაული და იარაღი, საფორტიფიკაციო, საცხოვრ. საკულტო, სამეურნეო და სამარხი ნაგებობანი და სხვ.) სრულყოფილად ასახავს ძვ. წ. IV—II სს. ქართლის მოსახლეობის ნივთიერი და სულიერი კულტ. თითქმის ყველა მხარეს. ს-ზე მოპოვებულია აღმ. საქართველოში უძველესი კრამიტი (ძვ. წ. IV—III სს.), რ-ებზეც დადასტურებულია რიცხვის აღმნიშვნელი ბერძნ. (იონური) ასო-ნიშნები. ს-ს გათხრის შედეგად პირველად გაირკვა, რომ ძვ. წ. IV—III სს. საქართველოში არსებობდა მხატვრული კერამიკის მაღალგანვითარებული წარმოება. მოყვითალო ანგობირებულ ფონზე წითელი წერნაქით შესრულებული გეომ. სახეებით (სარტყლური, სამკუთხედის და სხვ.) და მრავალფიგურიანი კომპოზიციებით (ბრძოლის, ნადირობის, ცეკვის სცენები და სხვ.) შემკული თიხის ჭურჭელი ხელოვნ. ჭეშმარიტი ნიმუშია. გაირკვა, რომ ს-ში პირველი დასახლება გაჩენილა ძვ. წ. II ათასწლ. შუა ხანაში აღმ. ბორცვზე, რ-ის დავაკებულ მწვერვალზე გვიანდ. ბრინჯაოს და ადრინდ. რკინის ხანაში (ძვ. წ. XIV—VI სს.) საკულტო ნაგებობანი მდგარა. ძვ. წ. V—IV სს-ში აქვე აუგიათ პასარგადესა და ნაყშ-როსთამის (ირანი) კოშკების ტიპის ნაგებობა, შესაძლებელია, ცეცხლის ტაძარი. ძვ. წ. IV ს. II ნახევარში ს-ზე საქალაქო ცხოვრება დაიწყო. აღმ. ბორცვის იზოლირებულ მწვერვალზე კვლავ მდგარა ცეცხლის ტაძარი, დას. ბორცვის დატერასებულ ფერდობებსა და მწვერვალებზე კი მძლავრი ციხე-სიმაგრე აუშენებიათ. აქ მდგარა წითლად დეწებილი გადახურული სხვადასხვა დანიშნულების ნაგებობები (სასახლეები, ტაძრები, სამეურნეო და სხვ., დამხმარე სათავსები და ა. შ.). შენობათა უმეტესობა ნაგებია თიხის ხსნარზე ფლეთილი ქვითა და ალიზით; უმთავრესი ნაგებობები თლილი ქვით ყოფილა აშენებული. კირქვის პატარა, საგულდაგულოდ გათლილი კვადრები ტყვიის გამოსხმით იყო გადაბმული. შემორჩენილია მაღალმხატვრული რელიეფით (ნადირობის სცენა) შემკული კირქვის კაპიტელის ფრაგმენტი. ს-ს დას. ბორცვის ქვედა ტერასაზე აღმოჩნდა ქვითა და ალიზით ნაგები ძვ. წ. IV—III სს. აკლდამა, რ-იც საქართველოსათვის უნიკალური სამარხი ნაგებობაა. ელინისტურ ხანაში ს-ს ორგზის განუცდია ნგრევა და ხანძარი. პირველი (ძვ. წ. III ს. დასაწყ.) შეიძლება დაუკავშირდეს იმ ბრძოლებს, რ-ებიც წინ უძღოდა ფარნავაზის გამეფებას იბერიაში, ხოლო მეორე (ძვ. წ. II ს. I ნახ.) — არტაშესიანების ლაშქრობებს ქართლში. ძვ. წ. II ს. დასასრ. ს-ზე ცხოვრება საბოლოოდ შეწყდა. გამოთქმულია მოსაზრება, რომ ს. და მის პირდაპირ, მტკვარგაღმა ნასტაგისის ველზე არსებული სამოსახლო ელინისტურ ხანაში ერთიან ქალაქს შეადგენდა. ამასთან, ს. იყო ამ ქალაქის შიდა ციხე, შესაძლებელია აქვე არსებულიყო ძვ. წ. IV—III სს. ქართლის მეფეთა რეზიდენცია.

*ლიტ.*: Гагошидзе Ю. М., Самадло, т. 1—2, Тб., 1979—81.

*ი. გაგოშიძე.*

**სამადლოს ბრძოლა 1568**, ქართლის მეფის სიმონ I-ის მიერ სპარსელთა წინააღმდეგ გამართული ბრძოლის ერთ-ერთი ეპიზოდი. სპარსელთა სამსახურში მყოფმა *დავით XI-მ* (დაუთ-ხანი) *დიღმის ბრძოლაში* (1567) დამარცხების შემდეგ სპარსელთა ჯარის ახ. ნაწილები მოიწვია, მაგრამ სამადლოსთან სიმონ I-მა ისევ დაამარცხა.

**სამაზრო სასწავლებელი**, მაღალი ტიპის დაწყებითი სკოლა, რ-იც რუსეთის იმპერიაში შეიქმნა 1804 წესდების საფუძველზე დაარსდა სამაზრო და საგუბერნიო ქ-ებში და ამზადებდა ყველა წოდების ბავშვებს გიმნაზიებში შესასვლელად. 1828 წესდებით ს. ს. სამკლასიანი გახდა და ძირითადად გათვალისწინებული იყო ვაჭრების, ხელოსნებისა და ქალაქის სხვა მცხოვრებთა შვილებისათვის ს ს-ში სწავლობდნენ საღვთო სჯულს, ეკლ ისტორიას, რუს. ენას (არარუსულ ქ-ებში ზოგჯერ ადგილ ენასაც), არითმეტიკას, გეომეტრიას, გეოგრაფიას, რუს. და მსოფლიო ისტორიას, სუფთა წერას, ხაზვას და ხატვას. ზოგიერთ ს ს-ში იხსნებოდა დამატებითი პროფ. კლასიც, სადაც ეუფლებოდნენ დურგლობას, ზეინკლობას და სხვ.

საქართველოში ს. ს 1830 გაიხსნა ქუთაისში, გორში, თელავში, სოფ ნაოლალევში (სამეგრელო), 1831 – ახალციხესა და სიღნაღში; 1834 – დუშეთში, 1836 – თბილისში გასული საუკუნის 70-იანი წწ. დასაწყისში საქართველოში სულ 11 ს. ს. იყო. 1872 ს. ს *საქალაქო სასწავლებლად* გადაკეთდა. *ვ. გაგუა.*

**სამაია**, წარმართობის დროინდელი ქართული რიტუალური საფერხულო ცეკვა. ასრულებდნენ ქალთა, ვაჟთა ან შერეული ჯგუფები „ძეობის“ დღესასწაულზე ტერმ. „ს“ ანუ „სამა“ ს-ს ორბელიანის განმარტებით აღნიშნავს „როკვას, შუშპარს“ ამჟამად ჩვენში გავრცელებული „ს“ სამეულის პრინციპზეა აგებული და თეატრალიზებული ფორმით სრულდება ქალთა ჯგუფის მიერ (გვხვდება ა. ბალანჩივაძის „მთების გულში“) მუს. ზომა 6/8.

*ლ გვარამაძე.*

**სამალი**, ძვ ქალაქი თურქეთის სამხრ.-აღმ. ნაწილში (ახლანდ. სოფ. ზენჯირლის მახლობლად, გაზიანთეფის ვილაიეთში) დაარსდა ძვ. წ. II ათასწლ. შუა ხანაში. თავდაპირველად ხეთები სახლობდნენ. ძვ. წ. I ათასწლ დასაწყისში ბრამეელებმა დაიპყრეს. ძვ. წ IX–VIII სს-ში ამავე სახელწოდების სახელმწიფოს ცენტრი იყო. 743 ასურეთმა მიიტაცა ს-ის არქეოლ კვლევა დაიწყო XIX ს. მიწურულიდან აღმოჩნდა ბარელიეფებით და ქანდაკებებით დამშვენებული სასახლის, მძლავრი სიმაგრეების სახლების ნანგრევები, აგრეთვე წარწერები ადგილ. ქანაანურ და აქადურ ენებზე.

**სამამასახლისო სამსახურებელი**, მიწათმფლობელობის სახეობა ძვ. საქართველოში. ტერმ. „ს. ს.“ ნახმარია ბაგრატ IV-ის სიგელში ოპიზართა და მიჯნაძორელთა საადგილმამულო დავის შესახებ (XI ს.), სადაც იგი მეფის პირადი კუთვნილების ადგილ-მამულს აღნიშნავს. თავისი არსით ს. ს. გვაროვნ. წესწყობილების დანაწესია. ამ ხანაში ს. ს-ს შეადგენდა სათემო მიწის განსაზღვრული ფონდი, რ-საც მამასახლისის „სამსახურის“ ასანაზღაურებლად გამოჰყოფდა თემი. თავდაპირველად ეს მიწები „ერის“ საკუთრება იყო, შემდეგ კი, კლასობრივი საზ-ბის პირობებში, ისინი მიიტაცეს კერძო საკუთრებად და მეფე-„მამასახლისის“ დომენის შემადგენელ ნაწილად აქციეს.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965, გვ. 9.

*ლიტ.*: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970, გვ. 593–594; ტ. 2, თბ., 1973, გვ. 116; ჯ ა ნ ა შ ი ა ს., შრომები, [ტ.] 1, თბ., 1949, გვ. 169–170, 287.

*ი. ფუტკარაძე.*

**სამამულო ომი 1812**, რუსეთის ეროვნულ-განმათავისუფლებელი ომი ნაპოლეონის საფრანგეთის წინააღმდეგ. მისი მიზეზი იყო ბურჟ. საფრანგეთსა და მემამულურ-ბატონყმურ რუსეთს შორის არსებული ღრმა პოლიტ. და ეკონ. წინააღმდეგობანი. ნაპოლეონ I-ის აგრესიულმა პოლიტიკამ გამოიწვია ევრ. ქვეყნების, მ. შ. რუს., წინააღმდეგობა. რუსეთმა მონაწილეობა მიიღო ნაპოლეონის წინააღმდეგ მიმართულ რამდენიმე კოალიციასა და ომში. მაგრამ 1807 იძულებული გახდა ხელი მოეწერა ე. წ. ტილზიტის ზავზე, რ-იც გულისხმობდა ინგლ. ეკონ. ბლოკადაში მონაწილეობას, რის შედეგადაც მკვეთრად მცირდებოდა რუს. საგარეო ვაჭრობა და ოქროს მარაგი, იზრდებოდა იმპორტული საქონლის ფასები და სხვ. ამან დიდი უკმაყოფილება გამოიწვია რუს. თავად-აზნაურებში 1810 ალექსანდრე I-მა გამოაქვეყნა ახ. საბაჟო ტარიფი, რაც საფრ. წინააღმდეგ იყო მიმართული პოლიტ. სფეროში რუს. დიდ უკმაყოფილებას იწვევდა ნაპოლეონის სურვილი—შეექმნა პოლ. საჰერცოგო, რ-იც დაუპირისპირდებოდა რუსეთს. ნაპოლეონისა და რუს. ომის გარდაუვალობა თანდათან აშკარა გახდა.

რუსეთთან ომისათვის მზადება ნაპოლეონმა 1810 მიწურულიდან დაიწყო. მალე შეიქმნა ე. წ. „დიდი არმია“, რ-იც 610 ათ. კაცს ითვლიდა და 1372 ქვემეხი ჰქონდა. არმიის ნახევარზე მეტს შეადგენდნენ საფრ. მოკავშირეთა ჯარები — პრუსიელები, ავსტრიელები, ბავარიელები, საქსონიელები, იტალიელები. პოლონელები და სხვ.

რუს მთავრობას ესმოდა ომის საფრთხე და ემზადებოდა როგორც სამხ., ისე დიპლ. თვალსაზრისით. რუს. დიპლ მნიშვნელოვანი მიღწევა იყო ხელშეკრულება შვეციასთან (1812 მარტი) და ბუქარესტის ზავი ოსმალეთთან (1812 მაისი). რუს. შეიარაღებული ძალების რაოდენობა ამ დროისათვის 900 ათ. კაცს აღწევდა (რეგულარული ჯარებას ჩათვლით), მაგრამ მათი დიდი ნაწილი გაბნეული იყო იმპერიის პერიფერიებში — მოლდავეთში, კავკასიაში, ფინეთში და ა. შ. ომის დაწყებისას დას. საზღვრებთან მოხერხდა მხოლოდ 240 ათ. კაცისა და 934 ქვემეხის თავმოყრა ეს ძალები 3 არმიად განაწილდა. I არმია (127 ათ კაცი, გენ. მ. *ბარკლაი-დე-ტოლის* სარდლობით განლაგდა პეტერბ. მიმართულებით, II არმია (45–48 ათ. კაცი) გენ პ. *ბაგრატიონის* სარდლობით იდგა ნემანსა და ბუგს შორის და მოსკ. მიმართულებას იცავდა, III არმია (46 ათ. კაცი) გენ. ა. *ტორმასოვის* სარდლობით ლუცკის რ-ნებში იდგა და კიევის მიმართულებას იცავდა. გენ. პ. ესენის კორპუსი (18,5 ათ. კაცი) რიგასთან გამაგრდა.

მტრის მოახლოებასთან დაკავშირებით იმპ. ალექსანდრე I-ს მრავალი სტრატეგიული გეგმა წარუდგინეს (პ. ბაგრატიონის გეგმა ითვალისწინებდა აქტ. შეტევით ოპერაციებს მოწინააღმდეგის ტერიტორიაზე). იმპერატორმა აირჩია თავის სამსახურში მყოფი პრუსიელი გენერლის კ. ფულის გეგმა, იგი გულისხმობდა დრისასთან (მდ. დას. დვინასთან) გამაგრებული ბანაკის შექმნას I არმიისათვის, რ-საც აქ უნდა შეეჩერებინა მოწინააღმდეგე, II არმიას კი ფლანგიდან უნდა ემოქმედა.

ნაპოლეონმა 3 ჯგუფად დაყო არმია. მარცხ. ჯგუფს (218 ათ. კაცი) თვითონ სარდლობდა, ცენტრალურს (82 ათ. კაცი) — ე. ბოგარნე, მარჯვენას (78 ათ. კაცი)—ჟერომ ბონაპარტი. ეს ჯგუფები გარს უნდა შემორტყმოდნენ და გაენადგურებინათ რუს. I და II არმიები. გარდა ამისა, რიგის მიმართულებით მოქმედებდა ჟ. მაკდონალდის კორპუსი (32,5 ათ.), III არმიის წინააღმდეგ — კ. შვარცენბერგის კორპუსი (34 ათ.).

1812 წ. 12 (24) ივნ. ღამეს ნაპოლეონის არმიამ ომის გამოუცხადებლად გადმოლახა მდ. ნემანი კაუნასის რ-ნში. იმპ. ალექსანდრე I-მა კიდევ ერთი ნაბიჯი გადადგა ომის ასაცილებლად და ნაპოლეონს თავისი ადიუტანტი გენ. ა. ბალაშოვი გაუგზავნა სამშვიდობო წერილით. ეს მისია უშედეგოდ დამთავრდა. მაშინ რუს. არმიამ, გეგმის შესაბამისად, უკან დახევა დაიწყო. I-მა არმიამ 26 ივნ. მიაღწია დრისის ბანაკს, მაგრამ პოზიცია ყოვლად უვარგისი აღმოჩნდა. ამიტომ გენ. ბარკლაი-დე-ტოლიმ 2 ივლ. დატოვა ეს ბანაკი და დაიწყო უკან დახევა ჯერ ვიტებსკის. შემდეგ კი სმოლენსკის მიმართულებით, სადაც უნდა შეერთებოდა III არმიას.

განსაკუთრებით მძიმე დღეში აღმოჩნდა პ. ბაგრატიონი, რ-საც მოსდევდნენ და გზას უჭრიდნენ ჟ. ბონაპარტი და გენ. დავუ. მაგრამ მან რამდენიმე მძიმე ბრძოლა გაუმართა მოწინააღმდეგის ჭარბ ძალებს (მირთან, რომანოვთან, სალტანოვკასთან), მოხერხებული მანევრით შეძლო არმიის გამოყვანა ფრანგების გარემოცვიდან და 29 ივლ სმოლენსკში შეუერთდა I არმიას.

ასევე გონივრული იყო გენ ბარკლაი-დე-ტოლის მოქმედება, რ-მაც უმალ აუღო ალღო ფულის უნიჭო სტრატეგიას და აირჩია ერთადერთი სწორი გზა – III არმიასთან შეერთება.

1 აგვ. ნაპოლეონმა გადმოლახა დნეპრი და შეუტია სმოლენსკს. რუს არმია კვლავ იძულებული გახდა მძიმე ბრძოლებით დაეხია უკან გამუდმებული უკანდახევის გამო არმიაში იზრდებოდა უკმაყოფილება. სარდლები, უპირველესად კი პ ბაგრატიონი, მოითხოვდნენ გენ. ბრძოლის გამართვას. ბარკლაი-დე-ტოლი ბოლოსდაბოლოს დათანხმდა და აირჩია პოზიცია ცარევო-ზაიმიშჩესთან

ომის დაწყებისას რუს. არმიის მთავარსარდლად ითვლებოდა იმპ. ალექსანდრე I, მაგრამ იგი მალე მიხვდა, რომ არ შესწევდა მთავარსარდლობის ძალა და არმია ისე დატოვა, რომ მთავარსარდალი არ დაუნიშნავს. ამ მოვალეობის შესრულებას შეუდგა ბარკლაი-დე-ტოლი, როგორც სამხ. მინისტრი არმიის უკან დახევამ საბოლოოდ დასცა ბარკლაი-დე-ტოლის ავტორიტეტი რუს. არმიისა და საზ-ბის თვალში და იმპერატორი იძულებული გახდა მთავარსარდლად გენ. მ. *კუტუზოვი* დაენიშნა.

17 აგვ. არმიაში მოვიდა მ. კუტუზოვი, რ-მაც დაიწუნა ძვ. პოზიცია. მან კვლავ დაიხია მოსკოვისაკენ და ბრძოლა გადაწყვიტა სოფ. ბოროდინოსთან (იხ. *ბოროდინოს ბრძოლა 1812*). ამ ბრძოლის წინ რუს. არმია ითვლიდა 132 ათ. კაცს და 624 ქვემეხს, ფრანგების არმია — 135 ათ. კაცს და 587 ქვემეხს. 26 აგვ. გაიმართა ბოროდინოს ბრძოლა, რ-მაც ვერ გადაწყვიტა ვერც ნაპოლეონის პრობლემა (რუს. არმიის განადგურება), ვერც კუტუზოვის მიზანი (ნაპოლეონის შეჩერება). გვიან ღამით, როდესაც მ. კუტუზოვს არმიის ზარალი მოახსენეს, მან უკან დახევა ბრძანა. რუს. არმიამ შეუჩერებლივ გაიარა მოსკოვი, დატოვა იგი და მოხერხებული, ე. წ. ტარუტინოს მანევრით რიაზანის გზიდან კალუგის გზაზე გავიდა და ფლანგზე მოექცა ფრანგებს. ნაპოლეონი მოსკოვში შევიდა, სადაც მალე დაიწყო დიდი ხანძარი და ქალაქის უდიდესი ნაწილი იმსხვერპლა.

ნაპოლეონი მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდა, რუსი ხალხი ერთსულოვნად აღდგ. მომხდურთა წინააღმდეგ. ფართოდ გაიშალა პარტიზ. მოძრაობა, რ-ის ინიციატორი იყო პ. ბაგრატიონის ადიუტანტი დენის დავიდოვი. პარტიზ. რაზმები გარს შემოერტყნენ მოსკოვს და ხელს უშლიდნენ ფრანგების არმიის მომარაგებას. ნაპოლეონი იძულებული გახდა მ. კუტუზოვისათვის მიემართა დაზავების წინადადებით, მაგრამ კუტუზოვმა უარყო იგი და განაგრძო ფრანგების არმიის განადგურების გეგმის შესრულება. 6 ოქტ. რუს. ჯარმა დაამარცხა ი. მიურატის ავანგარდი მდ. ჩერნიშნიაზე, რამაც დააჩქარა ნაპოლეონის გადაწყვეტილება — გასცლოდა მოსკოვს. ნაპოლეონის გეგმით, ფრანგები სამხრ-კენ უნდა გაჭრილიყვნენ, მაგრამ მალოიაროსლავეცთან დამარცხების შემდეგ ხელი აიღეს ამ განზრახვაზე და კვლავ სმოლენსკის

გზას დაადგნენ. მ. კუტუზოვი ფეხდაფეხ დაედევნა მოწინააღმდეგეს. რამდენიმე მარცხის შემდეგ (ვიაზმასთან, კრასნოესთან) ფრანგების უკან დახევამ სტიქიური ხასიათი მიიღო. საზღვართან, მდ. ბერეზინაზე, რუს. არმიამ რკალში მოამწყვდია ფრანგები და დაასრულა მათი განადგურება. ნაპოლეონმა მთავარსარდლობა ი. მიურატს გადასცა და თვითონ პარიზს გაეშურა.

სამამულო ომის მსვლელობაში ნაპოლეონის არმიამ დაკარგა 550 ათ. კაცი. მისმა დამარცხებამ ბიძგი მისცა ევრ. დაპყრობილი ხალხების განმათ. მოძრაობას, რის შედეგადაც და აგრეთვე რუს. არმიის საზღვარგარეთის ლაშქრობების (1813—14) გამო ნაპოლეონის იმპერია დაემხო.

ს. ო-მა დიდი კვალი დატოვა რუს. საზოგადოებრიობაში. ამ ომისა და ევროპაში ლაშქრობების გავლენით ჩამოყალიბდა თავად-აზნაური რევოლუციონერების — *დეკაბრისტების* იდეოლოგია. ს. ო-ის მოვლენებმა ფართო ასახვა პოვა მრავალი მხატვრის, მწერლის, კომპოზიტორის, ხუროთმოძღვრის შემოქმედებაში.

ს. ო-ში მონაწილეობდა 80-მდე ქართველი, ძირითადად ოფიცრობა. გარდა პ. ბაგრატიონისა, ამ ომში იბრძოდა 11 ქართველი გენერალი, მ. შ. 2 ძმა იაშვილი, 2 ძმა ფანჩულიძე, 2 ძმა ჯავახიშვილი, პეტრეს ძმა რომან (რევაზ) ბაგრატიონი და სხვ. მათ ღირსეული წვლილი შეიტანეს რუსი ხალხის ამ ეროვნ.-განმათ. ომში.

*ლიტ.*: ანთელავა ი., ქართველები 1812 წ. სამამულო ომში, თბ., 1962; ნაკაშიძე ნ., ბოროდინოს გმირი, თბ., 1961; **Бессмертный подвиг народа (Отечественная война 1812 г.), [сост. И. Геллер]. Рекомендательный указатель литературы, М., 1963.**
*ნ. ნაკაშიძე.*

**სამამულო ომის ორდენი,** სსრკ უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის 1942 წ. 20 მაისის ბრძანებულებით დაწესებული ორდენი. ამ ორდენით აჯილდოებდნენ საბჭ. არმიის, სამხ.-საზღვ. ფლოტის, შინსახკომისა და პარტიზ. ჯგუფების შემადგენლობიდან იმ პირებს, რ-ებმაც სამშობლოსათვის ბრძოლაში სიმამაცე, სიმტკიცე და ვაჟკაცობა გამოიჩინეს; აგრეთვე იმ სამხ. მოსამსახურეებს, რ-ებიც თავიანთი მოქმედებით ხელს უწყობდნენ საბჭ. ჯარების საბრძოლო ოპერაციებს. ორდენის ნიშანი ლალისფრად მომინანქრებული, ოქროს სხივების ფონზე ამობურცული ხუთქიმიანი ვარსკვლავია. I ხარისხის ორდენი ოქროსია, II — ვერცხლის. იბნევენ მკერდის მარჯვ. მხარეს *ალექსანდრე ნეველის ორდენის* შემდეგ. იხ. ჩანართი სტატიასთან *ორდენები სსრ კავშირისა*.

**სამამულო რქა,** იხ. *ვაზის რქა*.

**სამანდატო კომისია,** 1. ორგანო, რ-იც იქმნება ყრილობებზე, კონფერენციებსა და კონგრესებზე დელეგატების რწმუნებათა შესამოწმებლად. 2. სსრკ-ში კომისია, რ-საც დეპუტატების რწმუნებათა შესამოწმებლად ქმნიან სსრკ უმაღლესი საბჭოს თითოეული პალატა, მოკავშირე და ავტონ. რესპუბლიკების უმაღლესი საბჭოები და აგრეთვე სახ. დეპუტატთა ადგილ. საბჭოები. ს. კ-ს საბჭოს დეპუტატთა შემადგენლობიდან პირველსავე სესიაზე ირჩევენ.

**სამანდატო ტერიტორია,** იმ ტერიტორიის (გერმანიის ყოფილი კოლონიებისა და თურქეთის სამფლობელოების) ზოგადი სახელწოდება, რ-იც I მსოფლიო ომის შემდეგ (1919) *ერთა ლიგამ* სპეციალური დავალების, ე. წ. მანდატის, საფუძველზე გამარჯვებულ ქვეყნებს გადასცა სამართავად.

ს. ტ-ები დაყოფილი იყო „A", „B" და „C" ჯგუფებად. „A" ჯგუფის ს. ტ-ები ფორმალურად ორგანიზებული იყო როგორც სახელმწიფო თავისი მოქალაქეობითა და ადმ. აპარატითურთ, ფაქტობრივად კი ყველა უფლება კანონმდებლობის, საშინაო პოლიტიკის, საგარეო ურთიერთობათა თუ სხვ. დარგში მმართველი ქვეყნის (მანდატარის) ხელში გადავიდა. ამ ჯგუფში შედიოდა ერაყი. პალესტინა და ტრანსიორდანია (მანდატარი დიდი ბრიტანეთი), სირია და ლიბანი (მანდატარი საფრანგეთი); „B" ჯგუფის ს. ტ-ებს უშუალოდ მანდატარები მართავდნენ. მასში შედიოდა კამერუნის, ტოგოსა და ტანგანიიკის ნაწილი (მანდატარი დიდი ბრიტანეთი); კამერუნისა და ტოგოს მეორე ნაწილს საფრანგეთი მართავდა, რუანდა-ბურუნდის მანდატარი ბელგია იყო. „C" ჯგუფის ს. ტ-ებს მართავდნენ მთლიანად მანდატარები როგორც თავიანთ ტერიტ. ნაწილს. ამ ჯგუფში შედიოდა სამხრ.-დას. აფრიკა (მანდატარი სამხრ. აფრ. კავშირი), ახ. გვინეა (მანდატარი ავსტრალია), დას. სამოა (მანდატარი ახ. ზელანდია), ნაურუ (კოლექტ. მანდატარი ავსტრალია, დიდი ბრიტანეთი და ახ. ზელანდია), კაროლინის, მარიანას, მარშალის კ-ები (მანდატარი იაპონია).

საბჭ. სახელმწიფო არასდროს არ ცნობდა სამანდატო სისტემას. II მსოფლიო ომის (1939—45) შემდეგ სამანდატო სისტემა შეიცვალა გაეროს მეურვეობის სისტემით (იხ. *მეურვეობის საერთაშორისო სისტემა*).

**სამანი,** მიჯნა, სამიჯნო ნიშანი (ქვის თუ ლითონის ჯვარი, უბრალო ქვა და მისთ.) ძვ. საქართველოში. ტერმ. „ს." გვხვდება საადგილმამულო საბუთებში XV ს. შუა წლებიდან. ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნში ს-ს ეხება 2 მუხლი: „241. ქ. სამძღვრის გარიგებისათვის..." და „242. ქ. სამნის მოგლეჯისათვის", რ-ითაც დამნაშავეს „თავის კელის სისხლის ფასი" გადახდებოდა, „ამისთვის რომ სამნის მომგლეჯელი კელმოსაჭრელი არის". ს. ეწოდებოდა აგრეთვე თემისაგან მოკვეთის სიმ-

სამამულო ომი 1812 წ.



ბოლოს — მიწაში ჩასმულ ქვას ნიშნად იმისა, რომ განდევნილს თემში აღარ მიესვლებოდა.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1—6, თბ., 1963—77.

*დ. ფურცელაძე.*

**სამანიდები**, ფეოდალური დინასტია შუა აზიაში (819—999). სახელწოდება მოდის სამან-ხუდათისაგან, რ-იც ბალხის (ჩრდ. ავღანეთი) მახლობლად მდებარე სოფ. სამანის მცხოვრები იყო. 806—810 ანტიარაბ. აჯანყების ჩახშობაში მონაწილეობისათვის სამანის მემკვიდრეებმა საგამგებლოდ მიიღეს მავერანაჰრის დიდი ნაწილი. ს-ის დინასტიამ არსებობა შეწყვიტა მანსურ II-ის (997—999) დროს, როცა თურქმა ყარახანიდებმა ბუხარა აიღეს.

**სამანიდების სახელმწიფო (875—999)**, ფეოდალური სახელმწიფო შუა აზიაში. დედაქალაქი — ბუხარა. ს. ს. წარმოიშვა არაბთა სახალიფოს დაშლასთან და სამანიდების დინასტიის დაწინაურებასთან დაკავშირებით. X ს. I ნახევარში მოიცავდა მავერანაჰრს, ხორასანს, ჩრდ. და აღმ. ირანს. მისი ვასალი იყო ხვარაზმი, სისტანი, გორგანი, რეშთი, ღაზნი და სხვ. პროვინციები. ს. ს-ში შეიქმნა უწყებათა სისტემა (ვეზირი, ხაზინადარი, გვარდიის უფროსი, ფოსტა და სხვ.). მიწასა და სარწყავ სისტემას უპირატესად სახელმწიფო ფლობდა. ფეოდ. ჩაგვრის გამო ხშირი იყო აჯანყებები. ს. ს-ში განვითარდა ხელოსნობა, ვაჭრობა (ხაზართა სახელმწიფოსთან, ირანთან, ბულგარეთთან, რუსეთთან, ჩინეთთან). ყვაოდა კულტ. ცხოვრება. ყველა მნიშვნელოვან ქალაქში იყო მუსლ. სკოლა (მედრესე). ბუხარა ცნობილი იყო ბ-კით. აქ მოღვაწეობდნენ რუდაქი, ალ-ფარაბი და სხვ. სახელმწ. ენა იყო ერთ-ერთი ირან. დიალექტი „დარი“.

X ს. დასასრ. ფეოდ. დაქსაქსულობამ გამოიწვია ს. ს-ს დაშლა. შუა აზიაში ჩამოყალიბდა ყარახანიდების სახელმწიფო, ხოლო მდ. ამუდარიის სამხრ-ით ღაზნევიდები გაბატონდნენ.

*ლიტ.*: Гафуров Б. Г., Таджики. Древнейшая, древняя и средневековая история, М., 1972; История Узбекской ССР, т. 1, Таш., 1967.

**სამანქანო ავტომატური ტელეფონის სადგური**, *ავტომატური ტელეფონის სადგური*, რ-შიც სააბონენტო ხაზების შეერთება ხორციელდება ელექტრომექანიკური *მაძიებლით*.

**სამანქანო დარბაზი** ელექტროსადგურისა, სადგურის შენობის ნაწილი, სადაც განლაგებულია ელექტროენერგიის გამოსამუშავებელი აგრეგატები (ელექტრული გენერატორები, ტურბინა, დიზელი) და დამხმარე მოწყობილობა. სრესის, თეცის, ატომური ელექტროსადგურის (აესი), ჰესის, აირტურბინიანი, დიზელისა და გეოთერმული ელექტროსადგურების ს. დ-ები ერთმანეთისაგან განსხვავდებიან მათში დადგმული მოწყობილობის ტიპითა და შეთანწყობით. სრესის, თეცისა და აესის ს. დ-ებში დგამენ ტურბოგენერატორებს, ორთქლის ტურბინებს, კონდენსატორებს, თბოგადამცემებს, რეგენერაციის სისტემებს, სხვადასხვა დანიშნულების ტუმბოებს და მოწყობილობას ელექტროსადგურის საკუთარი საჭიროებისათვის. ტურბოაგრეგატების განლაგების მიხედვით ს. დ. შეიძლება გაერთმთლიანდეს განივად და გრძივად. ტურბინებსა და გენერატორებს ს. დ-ში დგამენ რკინაბეტონის ან ლითონის საძირკველზე. ერთკონტურიან აესში ცალკეულ აგრეგატებს დგამენ ბეტონის ბოქსებში, ხოლო მოწყობილობის უდიდეს ნაწილს ბიოლოგიურად იცავენ. ს. დ-ის გარე კედელი ესაზღვრება მანაწილებელ, მოწყობილობას. სასამსახურო სადგომების მხრიდან ს. დ-ის ტორსული კედელი კაპიტალურია, სადგურის მოსალოდნელი გაფართოების მხრიდან კი — დროებითი. ს. დ-ის ზომები დამოკიდებულია დადგმული აგრეგატების რაოდენობაზე, მათ სიმძლავრეზე, ტიპსა და ურთიერთგანლაგებაზე. ს. დ-ის სამშენებლო კონსტრუქციები წარმოადგენს ასაწყობი რკინაბეტონის სვეტების ორ გრძივ რიგს, რ-ებსაც ეყრდნობა ზედა გადახურვა და ამწისქვეშა კონსტრუქციები. ქვეყნის სამხრ. რ-ნებში ს. დ-ს ხშირად ღიას აკეთებენ. აირტურბინიანი და დიზელის ელექტროსადგურების ს. დ-ები მთავარი კორპუსის ძირითადი ნაწილებია (ს. დ-ებშია განლაგებული მთელი სამუშაო მოწყობილობა). ჰესის ს. დ. არის ჰესის შენობის ზედა ნაშენი, სადაც მოთავსებულია ჰიდროგენერატორები, ჰიდროტურბინები და სხვ. ზოგიერთ ჰესს არა აქვს ს. დ., მათი ჰიდროგენერატორები განლაგებულია სათავსს გარეთ.

**სამარა**, *„ქართლის ცხოვრებით“* მცხეთელი მამასახლისი (მცხეთის თემის უფროსი), ქართლის (იბერია) სამეფო დინასტიის ფუძემდებლის ფარნავაზის ბიძა (მამის ძმა). „ქართლის ცხოვრებაში“ დაცული ლეგენდის მიხედვით, მოკლეს ალექსანდრე მაკედონელის მცხეთაზე ლაშქრობის დროს — ძვ. წ. IV ს. 30-იან წლებში (ცნობა მაკედონელის ქართლში ლაშქრობის შესახებ ლეგენდარულია). ეს ცნობა საყურადღებოა იმითაც, რომ ძვ. ქართული საისტ. ტრადიცია ქართლის (იბერია, მცხეთის სამეფო) მმართველებს ფარნავაზამდელ პერიოდში „მამასახლისებს“ უწოდებს.

*წყარო*: ლეონტი მროველი, ცხოვრება ქართველთა მეფეთა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 1, თბ., 1955.

*გ. მელიქიშვილი.*

**სამარა**, სამარკა, მდინარე რსფსრ ორენბურგისა და კუიბიშევის ოლქებში, მდ. ვოლგის მარცხ. შენაკადი. სიგრძე 594 *კმ*, აუზის ფართ. 46500 *კმ*². სათავე აქვს ობშჩი-სირტის მაღლობზე. ჩადის სარატოვის წყალსაცავში. უმთავრესად საზრდოობს თოვლის წყლით. წყლის საშ. წლ. ხარჯი შესართავიდან 236 *კმ*-ზე 47,2 *მ*³/*წმ*. წყალდიდობა იცის აპრ.-მაისში. იყინება ნოემბ.-დეკ-ში, ყინულძვრაა აპრ-ში. ს-ის ნაპირებზე არის ქ-ები: სოროჩინსკი, ბუზულუკი, შესართავთან — კუიბიშევი. ს-ის აუზშია ნავთობის საბადოები.

**სამარა**, ქალაქი ერაყში, მდ. ტიგრის მარცხ. ნაპირზე, ბაღდადის მუჰაფაზაში. დაახლ. 20 ათ. მცხ. ფარმაცევტული და ცემენტის მრეწვ. საწარმოები. დაარსდა 836 ძვ. დასახლების ადგილზე როგორც *აბასიანების* რეზიდენცია. აბასიანთა სახალიფოს დედაქალაქის ხელახლა ბაღდადში გადატანის შემდეგ ს-ის მნიშვნელობა დაეცა. ქალაქის ძირითად ნაწილში შემორჩენილია ჯაუსაკის სასახლის ნანგრევები. მის სამხრ-ით მუთავაქილის დიდი მეჩეთი (846—852) და ალ-მალვიის მინარეთია (IX ს. შუა წწ.), უფრო სამხრ-ით — ბალქუვარის სასახლის (854—859) ნანგრევები. ჩრდ. ნაწილში დგას მუთავაქილის სასახლე და აბუ დულაფის მეჩეთი (860—861). მდ-ის მარჯვ. ნაპირზე კასრ ალ-აშიკის ციხე-დარბაზისა (878—882) და ქუბათ ალ-სულაიბიის მავზოლეუმის ნანგრევებია. ს-ში ნაპოვნია სიუჟეტური, ორნამენტიანი მოხატულობანი, მოზაიკა, კვეთილი სტუკი, ლუსტრიანი და მოჭიქული მხატვრული კერამიკა.



სამარა. ბალქუვარის სასახლის კედლების კვეთილი დეკორი, სტუკი. IX ს.

**სამარა**, რსფსრ კუიბიშევის ოლქის ცენტრის ქ. *კუიბიშევის* სახელწოდება 1935-მდე.

**სამართალდარღვევა**, საზოგადოებრივად საშიში, მართლსაწინააღმდეგო, ბრალეული მოქმედება ან უმოქმედობა. ყველაზე უფრო მეტ საზ. საშიშროებას წარმოადგენს *დანაშაული*. გარდა ამისა, არსებობს სამოქალაქო, ადმ. და დისციპლინური ს., რაც შესაბამისად იწვევს სისხლის სამართ., სამოქალაქო, ადმ. და დისციპლინურ პასუხისმგებლობას.

**სამართალი**, საზოგადოების ეკონომიკური წესწყობილებით განსაზღვრული გაბატონებული კლასის ნების გამომხატველი და სახელმწიფო ხელისუფლების მიერ დადგენილი ან სანქციონირებული ერთობლიობა ადამიანთა ქცევის წესებისა (ნორმებისა), რ-თა შესრულება უზრუნველყოფილია სახელმწიფოებრივი იძულებით. ს. კლასობრივი საზ-ბისათვის დამახასიათებელი მოვლენაა, იგი თავისი წარმოშობის მიზეზებით, შინაარსით, დანიშნულებითა და ისტ. ბედით განუყოფლადაა დაკავშირებული *სახელმწიფოსთან*.

სახელმწ. ხელისუფლების მიერ ს-ის ნორმების დადგენა იმას გულისხმობს, რომ ეს ქცევის წესი ადრე არ მოქმედებდა, საზ-ბისათვის არ იყო ცნობილი და იგი სახელმწიფომ შეიმუშავა და ჩამოაყალიბა. სანქციონირება კი გულისხმობს, რომ სახელმწიფო სავალდებულო ძალას ანიჭებს ისეთ ქცევის წესს, რ-იც მანამდე იყო ცნობილი და მოქმედებდა ზნეობრივი ნორმის ან ჩვეულების სახით.

ს-ის ნორმების შესრულების უზრუნველყოფა სახელმწიფოებრივი იძულებით იმას ნიშნავს, რომ სახელმწიფო თავისი ორგანოების მეშვეობით აიძულებს ყველას, ვისაც კი ეს ეხება, ს-ის ნორმის მიხედვით მოქმედებას. ეს არ ნიშნავს, რომ ყველა კონკრ. შემთხვევაში ს-ის ნორმების შესრულება სახელმწიფოს ჩარევით და იძულებით ხდება. საზ-ბის წევრთა უმრავლესობა ნებაყოფლობით ასრულებს ნორმებს იმის გამო, რომ შეგნებული აქვს მათი სისწორე და მიზანშეწონილობა. საზ-ბის ნაწილი კი ასრულებს ნორმებს იმის გამო, რომ ნორმის დარღვევისათვის არ დაისაჯოს სახელმწიფოს მიერ. ვ. ი. ლენინი აღნიშნავდა, რომ სამართალი არარა არის, თუ არ არსებობს ისეთი აპარატი, რომელსაც შეეძლება გვაიძულოს დავიცვათ სამართლის ნორმები (ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი., სახელმწიფო და რევოლუცია, თბ., 1982, გვ. 115).

სახელმწიფო ს-ის ნორმების შესრულების უზრუნველყოფისას მიზნად ისახავს გაბატონებული კლასისათვის სასურველი და ხელსაყრელი საზ. ურთიერთობების დაცვას, განმტკიცებასა და განვითარებას. ამდენად, ს-ის ნორმები გამოდის საზ. ურთიერთობათა კლასობრივი რეგულატორის სახით.

ს. ყოველთვის არსებობს როგორც გარკვეული ისტ. ტიპისა და ამა თუ იმ ქვეყნის ს. ყოველგვარ ისტ. ტიპის ს-ს, რომელ ქვეყანაშიც უნდა მოქმედებდეს იგი, აქვს საერთო ეკონ. საფუძველი, ერთი და იგივე კლასობრივი შინაარსი და შესაბამისი ისტ. ტიპის სახელმწიფო. ცნობილია ს-ის, ისევე როგორც სახელმწიფოს, შემდეგი ისტ. ტიპები: მონათმფლობელური, ფეოდ., ბურჟ. და სოციალისტური. პირველი სამი განეკუთვნება ექსპლუატატორული ტიპის ს-ს, ხოლო მეოთხე, სოციალ. ტიპის ს., არაექსპლუატატორული ს-ია. ექსპლუატატორული ტიპის ს-ის სისტემები, მიუხედავად მათ შორის განსხვავებისა (თავისებური ეკონ. საფუძველი, განსაზღვრული ფორმა კერძო საკუთრებისა, სხვადასხვა ექსპლუატატორული კლასის ნების გამოხატვა და ა. შ.), წარმოადგენს საზ-ბის უმცირე-

სობის ინტერესების დაცვის, მშრომელთა ჩაგვრის იარაღს. ხოლო სოციალ. ს. თავიდანვე მოსახლ. უმრავლესობის, მშრომელების ნების გამოხატულებაა და მიმართულია ხალხისათვის სასურველი საზ. ურთიერთობების განმტკიცებისა და განვითარებისაკენ.

ს. ზედნაშენური მოვლენაა, რ-ის შინაარსი საბოლოოდ განპირობებულია შესაბამისი ეკონ. წესწყობილებით, ბაზისით. იგი ზედნაშენში შემავალი სამართ. დაწესებულებაა, რ-იც გაბატონებული კლასის სამართ. შეხედულებების, მისი მართლშეგნების შესაბამისად ყალიბდება. ს. უზრუნველყოფს გაბატონებული კლასის პოლიტ. ამოცანების განხორციელებას და, მაშასადამე, მისი პოლიტიკის გატარების ერთ-ერთ მთავარ საშუალებას, პოლიტიკის იარაღს წარმოადგენს.

ს-ს, როგორც ადამიანთა ურთიერთობის მარეგულირებელი ქცევის წესების ერთობლიობას, გარკვეული მსგავსება და განსხვავება აქვს სხვა სოც. ნორმებთან — ზნეობასთან, ჩვეულებასთან. ს. და ზნეობა კლასობრივი ხასიათისაა, მაგრამ თუ ს. მხოლოდ გაბატონებული კლასის ნებას გამოხატავს, ზნეობა საზ-ბაში არსებულ ყველა კლასს აქვს; თუ ს-ის ნორმები სახელმწ. ხელისუფლების მიერ არის დადგენილი, ზნეობის ნორმები იქმნება საზ. აზრის საფუძველზე; ს-ის ნორმები უმთავრესად სახელმწიფოს სხვადასხვა ორგანოს მიერ გამოცემულ წერილობით აქტებშია მოცემული, ზნეობის ნორმები კი დაუწერელი ქცევის წესებია. თუ ს-ის ნორმების შესრულება უზრუნველყოფილია სახელმწიფოებრივი იძულებით, ზნეობის ნორმების შესრულება ხდება საზ. აზრის ზემოქმედებით. რაც შეეხება ჩვეულებას, იგი საზ-ბაში სტიქიურად ყალიბდება და მკვიდრდება ხანგრძლივი დროის მანძილზე გამოყენების შედეგად. თუ ჩვეულება ეწინააღმდეგება გაბატონებული კლასის ინტერესებს, იგი ს-ის მეშვეობით კრძალავს მას. მაგრამ თუ გარკვეული ჩვეულების შესრულება გაბატონებულ კლასს სასურველად და სასარგებლოდ მიაჩნია, იგი ს-ის მეშვეობით სავალდებულოდ აცხადებს მას და უკვე მისი შეუსრულებლობისათვის აწესებს სათანადო სანქციას. ამგვარი ჩვეულებების კრებადობას *ჩვეულებითი სამართალი* ეწოდება.

მ ო ნ ა თ მ ფ ლ ო ბ ე ლ უ რ ი ს. აშკარა უთანასწორობის სამართალი იყო. იგი აწესებდა საზ-ბის უდიდესი ნაწილის — მონების სრულიად უუფლებო მდგომარეობას. მონები არ ითვლებოდნენ *სამართლის სუბიექტებად*, ისინი მხოლოდ ს-ის ობიექტებს შეადგენდნენ. მონათმფლობელური სახელმწიფოს მიერ გამოცემულ კანონებში და სხვ. აქტებში პირდაპირ იყო აღიარებული მონის უუფლებო მდგომარეობა და მოხათმფლობელის შეუზღუდავი უფლება — ისე მოპყრობოდა მონას, როგორც მას მოესურვებოდა. მონა მონათმფლობელის სრულ საკუთრებას წარმოადგენდა, მას მოლაპარაკე იარაღს უწოდებდნენ. მონათმფლობელური ს. გარკვეულ უთანასწორობას აწესებდა აგრეთვე მონათმფლობელებსა და არამქონებელი თავისუფალი მოსახლ. სხვადასხვა ფენას შორის. მონათმფლობელური წესწყობილების არსებობის პირველ პერიოდში მონათმფლობელური ს-ის წყაროს უმთავრესად ჩვეულებითი ს-ის ნორმები შეადგენდა, შემდგომ კი — კანონები და წერილობითი ნორმატიული აქტები.

ფ ე ო დ. ს-იც აშკარა უფლებრივ უთანასწორობას გამოხატავდა საზ-ბის სხვადასხვა ფენას შორის, იგი გადამწყვეტ უპირატესობას და პრივილეგიებს ანიჭებდა გაბატონებული ფეოდ. კლასის წარმომადგენლებს და უზრუნველყოფდა საზ-ბის უმრავლესობის — ყმების ექსპლუატაციასა და ჩაგვრას. კ. მარქსი ფეოდ. ს-ს „მუშტის სამართალს", ძლიერის სამართალს უწოდებდა. *აბსოლუტიზმის* დამყარებამდე მას ახასიათებდა პარტიკულარიზმი — სახელმწიფოში ერთიანი სამართ. სისტემის არარსებობა, მისი დაქუცმაცება ცალკეული საფეოდალოების, სამთავროების, საგრაფოების მიხედვით. ამ პერიოდში ფეოდ. ს-ის უმთავრეს წყაროს ჩვეულებები წარმოადგენდა. ჩვეულებითი ს-ის თავისებური სახე იყო აგრეთვე ფეოდალთა შეთანხმებანი, ხელშეკრულებები და სხვ. ფეოდ. დაქუცმაცების ლიკვიდაციამ და აბსოლ. მონარქიის ჩამოყალიბებამ ხელი შეუწყო მეფის ხელისუფლების აქტების მნიშვნელობის ამაღლებას და სამართ. ნორმათა კოდიფიკაციას. ფეოდ. ეპოქაში საზ. ურთიერთობათა რეგულირებისათვის მნიშვნელოვანი ადგილი ჰქონდა დათმობილი ე. წ. კანონიკურ, საეკლ. ს-ს, რ-ითაც მოწესრიგებული იყო არა მარტო რელიგიასთან დაკავშირებული, არამედ საოჯახო, საქორწინო და ზოგიერთი სხვა საკითხი.

ბ უ რ ჟ. ს. მონათმფლობელური და ფეოდ. ტიპის ს-გან განსხვავებით აშკარად არ აღიარებს უთანასწორობას საზ-ბის სხვადასხვა ფენას შორის. იგი ყველა მოქალაქეს თანასწორუფლებიანად აცხადებს. მაგრამ ეს თანასწორობა მეტწილად ფორმალური, მოჩვენებითი ხასიათისაა, ვინაიდან კაპიტალ. საზ-ბაში პიროვნების მდგომარეობასა და მის ფაქტობრივ უფლებებს განსაზღვრავს მისი სიმდიდრე, ფული. ამიტომ ამ ს-ს ფორმალური თანასწორობის ს-ს უწოდებენ. იგი შენიღბულად განამტკიცებს ბურჟ. კლასის ბატონობას მუშათა კლასსა და სხვა მშრომელებზე, ხოლო მის მიერ გამოცხადებული თავისუფლებებიდან რეალურად მხოლოდ კერძო საკუთრების თავისუფლება ხორციელდება. ბურჟ. ს-ის ძირითად წყაროდ თავიდანვე აღიარებული იყო კანონი. მაგრამ იმპერიალიზმის ეპოქაში კანონის როლი ერთგვარად მცირდება, რადგან, გაბატონებული კლასის ინტერესებიდან გამომდინარე, იზრდება აღმასრულებელი ხელისუფლების მნიშვნელობა სახელმწიფოს მართვა-გამგეობაში; ამის შესაბამისად იზრდება მათ მიერ გამოცემული აქტების როლიც ს-ის წყაროებს შორის. ზოგ ქვეყანაში (მაგ., ინგლისში). ს-ის წყაროს მნიშვნელობა ენიჭება სასამართლო *პრეცედენტს*.

ს ო ც ი ა ლ. ს., რ-იც სოციალ. სახელმწიფოსთან ერთად იქმნება სოციალ. რევ. განხორციელების შედეგად, ყველა მანამდე არსებულ სამართ. სისტემასთან შედარებით სრულიად ახ. და უმაღლესი ტიპის ს-ია. საბჭ. სახელმწიფოში 1917 ოქტ. რევ. შედეგად წარმოშობილმა ს-მა საკანონმდებლო წესით განამტკიცა სოციალ. რევ. მონაპოვარი, ახ. საზ. და სახელმწიფოებრივი წესწყობილების პრინციპები. იგი თავიდანვე წარმოადგენდა მუშათა კლასისა და მისი სახელმწიფოს პოლიტიკის განხორციელების მძლავრ იარაღს; სოციალ. ს. არის სოციალ. ბაზისით განპირობებული მუშათა კლასისა და ყველა მშრომელის ნების გამომხატველი იმ ნორმების ერთობლიობა, რ-ებიც დადგენილი ან სანქციონირებულია სოციალ. სახელმწიფოს მიერ და რ-თა შესრულება უზრუნველყოფილია სოციალ. სახელმწიფოს აღმზრდელობითი და იძულებითი ღონისძიებებით.

კომუნისტური საზ-ბის მშენებლობის პირობებში საბჭ. საერთო-სახ. სოციალ. სახელმწიფოს ჩამოყალიბების შემდეგ სოციალ. ს. უკვე მთელი ხალხის საერთო ნების გამომხატველია. სხვა სოციალ. სახელმწიფოებში კი სოციალიზმის მშენებლობის პირობებში ს. ჯერ კიდევ რჩება, პირველყოვლისა, მუშათა კლასისა და მშრომელთა სხვა ფენების ნების გამომხატველად.

საბჭ. სოციალ. ს., რ-იც უზრუნველყოფს სოციალიზმის მონაპოვრების დაცვას და კომუნისტური მშენებლობის ამოცანების განხორციელებას, თვით დამყარებულია სოციალიზმის ძირითად პრინციპებზე (სოციალ. საკუთრება წარმოების საშუალებებზე, ადამიანის მიერ ადამიანის ექსპლუატაციისა და უმუშევრობის ლიკვიდაცია, შრომის გადაქცევა საზ-ბის წევრთა მოვალეობად და ღირსების საქმედ, ანაზღაურება შრომის მიხედვით და ა. შ.), რ-ებიც საბჭ. ს-ის მთავარ შინაარსს განაპირობებენ.

სოციალ. ს-ის ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს პრინციპს წარმოადგენს მისი თანამიმდევრული დემოკრატიზმი, რ-იც ყველა თავისი დამახასიათებელი ნიშნით მკაფიო გამოხატულებას პოულობს მთლიანად საბჭ. ს-ში, აგრეთვე მის დარგებსა და თითოეულ ნორმაში. მათში განმტკიცებულია სოციალ. საზ-ბის წევრთა — საბჭ. მოქალაქეთა თანასწორობა, მათი თანასწორუფლებიანობა. სსრკ კონსტიტუციაში ჩაწერილია: „სსრ კავშირის მოქალაქენი თანასწორი არიან კანონის წინაშე წარმოშობის, სოციალური და ქონებრივი მდგომარეობის, რასობრივი და ეროვნული კუთვნილების, სქესის, განათლების, ენის, რელიგიისადმი დამოკიდებულების, საქმიანობის სახეობისა და ხასიათის, საცხოვრებელი ადგილისა და სხვა გარემოებების მიუხედავად.

სსრ კავშირის მოქალაქეთა თანასწორუფლებიანობა უზრუნველყოფილია ეკონომიკური, პოლიტიკური, სოციალური და კულტურული ცხოვრების ყველა დარგში" (მ. 34). სოციალ. ს-ის შემდეგი უმნიშვნელოვანესი პრინციპი ისაა, რომ იგი არა მარტო ფორმალურად ადგენს მოქალაქეთა სხვადასხვა უფლებას, თანასწორობასა და დემოკრ. თავისუფლებას, არამედ უზრუნველყოფს კიდეც მათი განხორციელების რეალურ შესაძლებლობას, გარანტიას. სოციალ. ს-ის უმნიშვნელოვანესი პრინციპია აგრეთვე მისი ინტერნაციონალიზმი. საბჭ. ს. უზრუნველყოფს სსრკ სხვადასხვა რასისა და ეროვნების მოქალაქეთა სრულ თანასწორუფლებიანობას. სსრკ კონსტიტუციაში (მ. 36) ჩაწერილია, რომ მოქალაქეთა უფლებების ყოველგვარი, პირდაპირი თუ არაპირდაპირი შეზღუდვა, რასობრივი და ეროვნ. ნიშნების მიხედვით მოქალაქეთა პირდაპირი თუ არაპირდაპირი უპირატესობების დაწესება, ისევე როგორც რასობრივი და ეროვნ. განსაკუთრებულობის, შუღლისა ან უგულებელყოფის ყოველგვარი ქადაგება, — კანონით ისჯება. ეროვნ თანასწორუფლებიანობის პრინციპი გატარებულია სხვა სოციალ. ქვეყნების ს-ის ნორმებშიც.

ს. გაბატონებული კლასის და მისი სახელმწიფოს პოლიტიკის განხორციელების ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს საშუალებას წარმოადგენს. ეს შეეხება სოციალ. ს-საც. კერძოდ, საბჭ. ს. თავიდანვე წარმოადგენდა მუშათა კლასის, მისი მოწინავე რაზმის — კომუნისტური პარტიისა და საბჭ. სახელმწიფოს პოლიტიკის იარაღს, ხოლო მას შემდეგ, რაც სოც. აშენდა და პროლეტარიატის დიქტატურის სახელმწიფო საერთო-სახ. სახელმწიფოდ გადაიზარდა, საბჭ. ს. სოც.- პოლიტიკურად და იდეურად ერთიანი მთელი საბჭ. ხალხისა და მისი სახელმწიფოს პოლიტიკის გატარების მძლავრ საშუალებად იქცა.

ამრიგად, კომუნისტური პარტიისა და საბჭ. სახელმწიფოს პოლიტიკა განსაზღვრავს სოციალ. ს-ისა და მისი ცალკეული ნორმების შინაარსს, სამართ. ნორმების მეშვეობით კი უზრუნველყოფილია პარტიისა და სახელმწიფოს მიერ როგორც ეკონ. პოლიტიკის, ისე საბჭ. საზ. და სახელმწიფოებრივი წესწყობილების განმტკიცების პოლიტიკის, ეროვნ. პოლიტიკისა და საგარეო პოლიტიკის განხორციელება. სოციალ. ს. ხელს უწყობს აგრეთვე საბჭ. სახელმწიფოს მიერ თავისი როგორც საშინაო, ისე საგარეო ფუნქციების

განხორციელებას განვითარების ყველა ეტაპზე.

*ლიტ.*: მ ა რ ქ ს ი კ. და ე ნ გ ე ლ ს ი ფ., კომუნისტური პარტიის მანიფესტი, თბ., 1974; ლ ე ნ ი ნ ი ვ. ი, სახელმწიფო და რევოლუცია, თბ., 1982; ი ნ წ კ ი რ ვ ე ლ ი გ., სახელმწიფოსა და სამართლის თეორია, თბ., 1979; А л е к с е е в С. С., Общая теория права, т. 1, М., 1981.

*გ. ინწკირველი.*

**„სამართალი ბატონიშვილის დავითისა“**, ქართული სამართლის კოდიფიკაციის პროექტი, რ-იც შეადგინა *დავით ბატონიშვილმა* XIX ს. დასაწყისში.

„ს. ბ. დ.“ ორ წყებად შემუშავდა და ცნობილია ადრინდ. და შემდგომი, გავრცობილ-განვითარებული სახით. თავდაპირველად დავით ბატონიშვილმა მოამზადა იგი თავისი მამის, ქართლ-კახეთის უკანასკნელი მეფის, გიორგი XII-ის დავალებით და 2-ჯერ გადაანუსხვინა. ამ სახით პროექტი შედგებოდა პრეამბულის, 245 მუხლისა და საძიებლისაგან. ერთი ნუსხა დავითს *ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებულისათვის* დაურთავს და მასთან ერთად აუკინძვინებია; ეს მისეული „დიდი სამართლის წიგნი“ შემდეგში *ო. უორდროპს* ჰქონია და ახლა იგი ოქსფორდში, ბოდლის ბ-კაში ინახება. თავის „სამართალზე“ მეორედ დავითს უკვე პეტერბურგში სენატორობისას, ძირითადად 1811—13 უმუშავნია, როცა მთავრობის განწესებით ვახტანგის კრებულის რუს. თარგმანთა განმხილველ კომიტეტს მეთაურობდა. გვიანდ. მუშაობის ნაყოფია წანამატ-მინაწერები, დამატებითი მუხლები, ფრაგმენტები, რ-ებიც პირვანდელი ტექსტის სათანადო თავებს უნდა დამატებოდა.

„ს. ბ. დ.“ ფეოდ. ხანის სამართ. წიგნებივით ერთიანი ნორმატიული ძეგლია და, თუმცა დარგობრივად გაწყობილი არ არის, თითქმის ყველა იმდროინდელ სამართ. ურთიერთობას აწესრიგებს, დაწყებული სახელმწ. სამართლით და დამთავრებული სამოქალაქო ბრუნვის, სამემკვიდრეო და საქორწინო-საოჯახო ურთიერთობათა, დამნაშავეობასთან ბრძოლისა და მართლმსაჯულების ზოგად და განსაკუთრებულ საკითხებამდე.

დავითისავე თქმით, მის „სამართალს“ „აქვს უმეტეს მიდრეკილებაი ბუნებითისა მიმართ სჯულისა“, ე. ი. *ბუნებითი სამართლისა*. იგი შედგენილია საგანმანათლებლო ფილოსოფიის იდეების შთაგონებით და *განათლებული აბსოლუტიზმის* თეორიისა და პრაქტიკის მიხედვით; მასში ასახულია ბევრი პროგრ. ზოგადზნეობრივი თუ სამართ. პრინციპი, მაგ., გაზიარებულია დებულება, რომ „უფრორე უმჯობეს არს ათისა დამნაშავისა განთავისუფლებაჲ, ვიდრე ერთისა უბრალოისა წარწყმედაჲ“ (მ. 187).

თავის საკოდიფიკაციო მუშაობაში დავითი ძირითადად ეროვნ. ტრადიციის ნიადაგზე იდგა. საჭიროების კვალობაზე ახალისებდა და ავითარებდა ძველად შოქმედსა და თავისი დროის სამართ. ნორმებს. ამასთანავე, მას საქმის ცოდნით და მოხერხებულად, საქართვ. ვითარება-მოთხოვნილებასთან შეხამებულად გადმოაქვს თავის „სამართალში“ *ეკატერინე II-ის განაწესის* ზოგი დებულება, პეტრე I-ის სამხ. წესდების ნორმები, ზოგი რამ რუს. მეფის ალექსი მიხეილის ძის 1649 სჯულდებიდან და სხვ.

ხანგრძლივ საკოდიფიკაციო მუშაობაში დავითს ასულდგმულებდა იმედი, რომ მისი შეუპოვარი მეცადინეობა ქართლ-კახეთის სამეფოს აღსადგენად, თუნდაც შეკვეცილი თვითმმართველობის პირობით, ნაყოფს გამოიღებდა და მაშინ ეს ნაღვაწიც მამულს გამოადგებოდა. ამ ვარაუდითვე მან რამდენადმე (უფრო ფორმის მხრივ და რედაქციულად) გადააკეთა თავისი „სამართალი“ რუს. ვარიანტადაც (1019 მუხლად) და მას *„საქართველოს სამართლისა და კანონთმცოდნეობის მიმოხილვა“* უწოდა.

„ს. ბ. დ.“ ძვირფასი წყაროა ძვ. ქართ. პოზიტიური სამართ. და მისი განვითარების ხაზის შესაცნობად.

*პუბლ.*: სამართალი ბატონიშვილის დავითისა, დ. ფურცელაძის გამოც., თბ., 1964.

*დ. ფურცელაძე.*

**„სამართალი ბატონიშვილის ვახტანგისა“**, ვახტანგ VI-ის განმგებლობაში შედგენილი კოდექსი, *ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებულის*, ანუ კორპუსის, დამაგვირგვინებელი ნაწილი; შემუშავებულია ვახტანგის თაოსნობით და უშუალო მონაწილეობით 1705—08 წლებში. ვახტანგ VI-ის კოდიფიკაცია განაპირობა იმან, რომ ძვ. სამართ. წიგნების შედგენის დროიდან საზ. ცხოვრებამ ცვლილება განიცადა და ახლა, გამოვლილი ძნელბედობის შემდეგ, რამდენადმე ხელსაყრელი საგარეო და შინაგანი ვითარება შეიქმნა, ქვეყანა აღორძინებისა და წინსვლის გზას დაადგა.

„ს. ბ. ვ.“ შეიქმნა წარსული საკანონმდებლო მემკვიდრეობისა და სამართ. ჩვეულებების კრიტ. შეთვისება-გადახალისების შედეგად, მასში შევიდა აგრეთვე მთელი წყება სიახლეებისა. თვითონ კანონმდებელი მას უპირატესობას ანიჭებდა თავისი კორპუსის როგორც უცხოური, ისე ქართ. სამართ. წიგნების წინაშე და პრაქტიკაშიც კორპუსის ამ სხვა ნაწილებს მხოლოდ დამხმარე მნიშვნელობა ჰქონდა. „ს. ბ. ვ.“ გავრცელდა და მოქმედებდა საქართვ. ყველა სამეფოსა და სამთავროში. სამოქალაქო ურთიერთობათა დარგში მისი ნორმები მოქმედებდა რუსეთთან შეერთების შემდეგაც, 1859—70-მდე; მისი სამოქმედო დებულებანი შეიტანეს რუს. კანონთა კრებულის X ტომში.

„ს. ბ. ვ“ „გაჩენილია“ სამეფო საბჭოს დარბაზის „თანადგომით“, აგრეთვე „კითხვითა ჭკუათა მყოფელთა და მოხუცებულთა კაცთათა“. მას აქვს სამოქმედოდ შემომღები პრეამბულა, რ-საც მოსდევს 270 მუხლი; 204—205 მუხლებს შუა არის დასკვნა, რ-ითაც თავდაპირველად სამართ. წიგნი თავდებოდა; 205—270 მმ. „ნოველებია“ და დართულია შემდეგ, მაგრამ ვახტანგის ხელშივე. მათ უნდა შეევსოთ ხარვეზები, ალენუსხათ ახლებური მიდგომა ზოგი მართლურთიერთობისადმი და აესახათ სასამართლო პრაქტიკა.

„ს. ბ. ვ.“ ფეოდ. სამართ. წიგნია, ძირითადად აგებულია კაზუსების მიხედვით და ეხება თითქმის ყველა მაშინდელ ურთიერთობას იმათ გარდა, რ-თაც ვახტანგისავე *დასტურლამალი* აწესრიგებს. პირველ ნაწილში გამოყოფილია 5 კარი: „თეთრის გარიგებისა“ (იხ. *თეთრი*), „გაყრისა“, „ვალისა“, „ქურდობისა“ და „ნასყიდობისა“; ცალკე დასათაურებულია ორი მუხლიც — „ამანათისა“ და „გაცვლილობისა“; მეორე ნაწილში დასათაურებული 29 მუხლიდან ზოგის სათაური რამდენსამე მუხლს აერთიანებს (მაგ., ანაბრობა-ნათხოვრობას 207—211 მმ. ეკუთვნის).

„ს. ბ. ვ.“ გამოხატავდა ფეოდალთა კლასის მოწინავე ნაწილის მართლშეგნებას. კანონმდებელი მიისწრაფვის აღკვეთოს ფეოდ. შუღლი, ალაგმოს მებატონეთა თვითნებობა, უზრუნველყოს დროთა მსვლელობაში ჩამოყალიბებული „ბატონყმური რიგის“ დაცვა.

„ს. ბ. ვ.“ განსაზღვრავს სახელმწიფოსა და ეკლესიის მესვეურთა სტატუსს. სანივთო სამართალში მთავარი ადგილი უჭირავს ფეოდ. საადგილმამულო მფლობელობის მოწესრიგებას; მის წიაღში მკვიდრდება კერძო, *სათავისთაო საკუთრებაც*, დაკანონებულია *ვინდიკაციის* ხალხ. ხატოვანი ფორმულა: „კაცი თავის საქონელს იცნობს, შუა წყალში ჩაეჭიდებისო“; საძოვარი და ტყე გამოცხადებულია საერთო სარგებლობის სავარგულებად; მოგვარებულია სამიჯნო სამართლისა და ირიგაციის საკითხები. განვითარების დონით გამოირჩევა ვალდებულებითი სამართალი; განსაზღვრულია სარგებლის ნიხრი და სავალო საბუთის რეკვიზიტები; მოწესრიგებულია ვალაუვალობის საკითხები; ძირძირობამდე მოწესრიგებულია საოჯახო-საქორწინო და სამემკვიდრეო ურთიერთობანი. სისხლის სამართალში აღსანიშნავია დანაშაულნი სახელმწიფოსა და ეკლესიის, კერძოდ, მმართველობის წესის წინააღმდეგ; ბრალის ცნებაში გამოყოფილია ფათერაკი — შემთხვევა და მსუბუქი გაუფრთხილებლობა; აღიარებულია პიროვნული და მხოლოდ ბრალეული პასუხისმგებლობის პრინციპები; განსაზღვრულია პასუხისმგებლობის დაწყებითი ასაკი, გამაქარწყლებელი და შემამსუბუქებელ-დამამძიმებელი გარემოებანი; ცნობილია *მცდელობა* და *თანამონაწილეობა*. სასჯელთა სისტემაში მთავარია წოდებრივი პრინციპით აგებულ კომპოზიციათა — *„სისხლისა“* და *საუპატიოს* ნიხრი, ამასთანავე გამოყენებულია წმინდა საჯარო ხასიათის სასჯელები; სიკვდილით დასჯა საგანგებოდ გათვალისწინებული არ არის; წამოყენებულია ქმედობის და სასჯელის თანაფარდობისა და ერთისა და იმავე დანაშაულისათვის ორჯერ მოკითხვის შეუწყნარებლობის (nonbisin idem) დებულებანი. სახელმწიფოს უპირველეს ფუნქციად მიჩნეულია მართლმსაჯულება, რ-საც საფუძვლად ედება მტკიცე კანონიერება; პირველად ჩამოყალიბებულია მტკიცებულებათა სისტემა; პროცესის შეჯიბრებითობა შეზავებულია მოსამართლის თაოსნობით მტკიცებულებათა მოპოვებასთან.

„ს. ბ. ვ.“ შემონახულია 100-ზე მეტ ხელნაწერად, მ. შ. უპირველესი მნიშვნელობისაა ვახტანგის ხელში გამოვლილი ავთენტური ნუსხა S-3683 და 1710-იანი წწ. ნუსხა Q-575, რ-ებიც დაცულია კ. კეკელიძის სახ. ხელნაწერთა ინ-ტში, აგრეთვე ქუთ. ისტ.-ეთნოგრ. მუზეუმის 1746 ხელნაწერი № 201.

„ს. ბ. ვ“. ქართ. სამართ. და საერთოდ საქართვ. ისტ. დიდმნიშვნელოვანი წყაროა. იგი საყურადღებო ძეგლია ისტ.-შედარებითი სამართალმცოდნეობისათვის. „ს. ბ. ვ.“ პირველად გამოაქვეყნა დ. ჩუბინაშვილმა თავის „ქართულ ქრესტომათიაში“ (ნაწ. 1, 1846), შემდეგ — თ. ენუქიძემ (1955) და ი. დოლიძემ (1963—1981). რუსულად იგი ითარგმნა XIX ს. I მეოთხედში, რუს. სენატმა დასტამბა სამსახურებრივი საჭიროებისათვის (1828 ან, შესაძლოა, მხოლოდ 1836); ეს გამოცემა განმეორდა 1887 დ. ბაქრაძის რედაქტორობით; ახ. რუს. თარგმანი და მისი გამოცემა ეკუთვნის დ. ფურცელაძეს (1980). არსებობს ცნობა, რომ მას ფრანგულად თარგმნიდა მ. ბროსე; 1930-იან წლებში ფრანგულად თარგმნა და გამოსცა ჟ. კარსტმა.

*პუბლ. და ლიტ.*: ვ ა ხ ტ ა ნ გ VI, სამართლის წიგნი, თ. ენუქიძის გამოც., თბ., 1955; სამართალი ვახტანგ მეექვსისა, ი. დოლიძის გამოც., თბ., 1981; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928; Законы Вахтанга VI, изд. Д. Л. Пурцеладзе, Тб., 1980; Сборник законов грузинского царя Вахтанга VI, изд. А. С. Френкеля, под ред. Д. З. Бакрадзе, Тфл., 1887; K a r z t J., Code du roi Vakhtang VI, Strasbourg, t. $I^1$, 1934; t. $I^2$ premier livre, 1935; livre deuxième, 1937.

*დ. ფურცელაძე.*

**„სამართალი ბერძული“**, ბერძნულ-რომაული (ბიზანტიური) სამართლის ქართული ვერსია, *ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებულში* მეორე ნაწილად შეტანილი საკანონმდებლო ძეგლი. ვახტანგ VI-მ „ძიება-ყო საბერძნეთით“ და „მოიმოვა“ იქაური „წიგნნი სასამართლონი“. ასეთი „ფრიადითა შრომითა“ მოპოვებული ბერძნ. კანონები გადმოაქართულეს „ბრძენთა კაც-

თა" თვით ვახტანგ VI-ის აქტ. მონაწილეობით. კანონები ბერძნ. დედნიდან ეპისკ. კვიპრიანე სამთავნელს (ერისკაცობაში კვიოზმა არაგვის ერისთავს) უთარგმნია. ეს არის თავისუფალი თარგმანი, ალაგ-ალაგ გავრცობილი ან შემოკლებული.

ძეგლი წარმოადგენს მათე ბლასტარის იურიდ. ტრაქტატის — „ალფაბეტური სინტაგმის" შემოკლებულ რედაქციას, რ-იც კანონთა მოკლე პრაქტ. სახელმძღვანელოდან — *არმენოპულოსის „ექვსწიგნეულიდან"* და სხვა წყაროებიდან გამონაკრებები კანონდებულებებითაა შევსებული. იგი 418 მუხლისაგან შედგება და ბერძნ.-რომაული სამართ. უმნიშვნელოვანეს ინტებს მოიცავს (სახელმწ., ადმ., საეკლ., სამოქალაქო, სისხლის, საოჯახო, მემკვიდრეობითი სამართ. ნორმები, ბატონყმათა ურთიერთობა, სასამართლო წყობილება და სამართალწარმოების წესები). კანონთა შინაარსი, დედნის შესაბამისად, დალაგებულია ბერძნ. ანბანის რიგზე.

„ს. ბ." არის ბერძნ.-რომაულ სჯულმდებლობასთან ქართ. სამართ. კულტურის მრავალსაუკუნოვანი ტრად. ურთიერთობის საყურადღებო შედეგი და გამოხატულება. იგი წარმოაჩენს ბერძნ.-რომაული სამართ. მდგომარეობას თურქთა ბატონობის ხანაში და მისი რეცეფციის ხასიათს აღმოსავლეთის მართლმადიდებლურ ქვეყნებში.

ძეგლი ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნთა კრებულის სხვა ნაწილებთან ერთად გამოსცა ი. დოლიძემ (1963). ბერძნ. დედანი გამოავლინა და კანონები (ქართ.-ბერძნ. პარალელური ტექსტები) ცალკე გამოაქვეყნა თ. ბრეგაძემ (1964). „ს. ბ." ვახტანგის სამართ. წიგნთა კრებულის შემადგენელი ნაწილის სახით XIX ს-ში ითარგმნა და ორჯერ გამოიცა რუსულად (რუს. სენატის სამსახურებრივი გამოც. — **Законы грузинские**; ა. ფრენკელისა და დ. ბაქრაძის 1887 გამოც. — **Сборник законов грузинского царя Вахтанга VI**).

*პუბლ. და ლიტ.*: ბერძნული სამართალი ვახტანგ VI სამართლის წიგნთა კრებულიდან, თ. ბრეგაძის გამოც., თბ., 1964; ქართული სამართლის ძეგლები, ტ. 1. ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებული, ი. დოლიძის გამოც., თბ., 1963; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928; С о к о л ь с к и й В. В., Греко-римское право в уложении грузинского царя Вахтанга VI, «Журнал Министерства Народного Просвещения», 1897, сентябрь, [№ 9].

*ი. ფუტკარაძე.*

**„სამართალი სომხური"**, ძვ. სომხური სამართლის ქართული ვერსია, *ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებულში* მესამე ნაწილად შეტანილი საკანონმდებლო ძეგლი. ვახტანგ VI-მ „მოაღებინა... ეჩმიაძინით სომხეთ მეფეთა წიგნი სამართლისანი". აქედანაა გადმოღებული ქართ. ვერსიის სომხ. კანონები. ისინი, კანონმდებლის სიტყვით, „სრულნი და უკლებელნი" არიან. არსებითად თარგმანი თავისუფალია, არაა ზედმიწევნით სწორი, ზოგჯან შემოკლებულია, ზოგან კი — დანართებით დამახინჯებული, ბევრგან ქართ. ტექსტი სომხ. დედანს არ შეესატყვისება. მთარგმნელს არ სცოდნია ქართ. იურიდ. ტერმინოლოგია. მისი ვინაობა უცნობია (ტექსტის ენა შეიცავს ქართლური კილოს თბილისურ ქცევასა და თბილისელ სომეხთა ქართ. ჟარგონს).

სომხ. სამართ. ქართ. ვერსია ორნაწილიანი საკანონმდებლო კრებულია. პირველია *სირიულ-რომაული სამართალი* (მმ. 1 — 150) — ამ ძეგლის სომხ. რედაქციის გადმოქართულებული ვარიანტი (თვით სომხ. რედაქცია XII ს. ბოლოს შეიქმნა V ს. დამლევს შედგენილ და აღმოსავლეთში მიღებულ რომაულ კანონთა საფუძველზე). მეორე ნაწილი არის ქართულად გადამუშავებული *მხითარ გოშის სამართლის წიგნი* (მმ. 151—431) — XII—XIII სს. მიჯნაზე შედგენილი იურიდ. კრებ., რ-იც საეკლ. და საერო კანონდებულებებს მოიცავს. სომხ. დედანში ეს ორი ძეგლი ნაწილების აღუნიშნავად ყოფილა გაერთიანებული და ისინი ქართულადაც ასევე გადმოუღიათ, თუმცა-კი მართებული წარმოდგენა ჰქონიათ ტექსტის შედგენილობაზე.

ქართ. ვერსიის სომხ. კანონებს გავლენა არ მოუხდენია ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნთა კრებულის სხვა ნაწილებზე, კერძოდ კი საკუთრივ ვახტანგისეულ სჯულმდებლობაზე.

„ს. ს." შესაბამის სომხ. ტექსტებს შეუდარა და პირველად ცალკე გამოსცა ლ. მელიქსეთ-ბეგმა (1927). იგი ვახტანგ VI-ის სამართ. წიგნთა კრებულის დანარჩენ ნაწილებთან ერთად გამოაქვეყნა ი. დოლიძემ (1963). ამ კრებულის ერთ-ერთი შემადგენელი ნაწილის სახით „ს. ს." XIXს-ში ითარგმნა და ორჯერ გამოიცა რუსულად (რუს. სენატის სამსახურებრივი გამოც. — **Законы грузинские**; ა. ფრენკელისა და დ. ბაქრაძის 1887 გამოც.—**Сборник законов грузинского царя Вахтанга VI**).

*პუბლ. და ლიტ.*: სამართალი სომხური, ქართული ვერსია, შესრულებული ვახტანგ VI-ის ბრძანებით, გამოსცა ლ. მელიქსეთ-ბეგმა, **Monumenta Georgica** — ქართული ძეგლები, IV. **Leges** — კანონმდებლობა, №2, ტფ., 1927; ქართული სამართლის ძეგლები, ტ. 1. ვახტანგ VI-ის სამართლის წიგნთა კრებული, ი. დოლიძის გამოც., თბ., 1963; ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928.

*ი. ფუტკარაძე.*

**სამართალმცოდნეობა**, ი უ რ ი დ ი უ ლ ი მ ე ც ნ ი ე რ ე ბ ა, სისტემა ცოდნისა სახელმწიფოსა და სამართლის წარმოშობის, მათი არსისა და სოციალური დანიშნულების, მათი განვითარების კანონზომიერების, ფორმების, ფუნქციათა განხორციელების შესახებ.

იურიდ. მეცნიერება ჩაისახა უძველეს დროში მონათმფლობელური სახელმწიფოსა და სამართ. განვითარებასთან დაკავშირებით. ძვ. საბერძნეთში ს-ის ჩასახვა დაკავშირებულია სოფისტებთან, რ-ებიც კრიტიკულად უყურებდნენ სამართ. და ზნეობის ტრად. საწყისებს. სოკრატე კი კანონებისადმი მორჩილებას სიბრძნედ მიიჩნევდა. დემოკრიტეც კანონიერების სიკეთეს ასაბუთებდა და სახელმწიფოს, დემოკრატიის მიზნად საზ. სარგებლობას აცხადებდა. სახელმწიფოსა და სამართლიანობის შესახებ მოძღვრებანი ჩამოაყალიბეს პლატონმა და არისტოტელემ. ს-მ განვითარების მაღალ დონეს მიაღწია ძვ. რომში, სადაც პრეტორთა სამართ. ჩამოყალიბებაზე დიდ გავლენას ახდენდა ცნობილ იურისტთა შეხედულებანი [იხ. *რომი* (ძველი), იურიდ. მეცნიერება].

შუა საუკუნეებში ს-ის განვითარება დაუკავშირდა *რომის სამართლის რეცეფციას* და ემსახურებოდა ფეოდ. ურთიერთობათა სამართ. მოწესრიგებასა და განმტკიცებას. ბიზანტ. იურისტებმა შეადგინეს სამართ. სასწავლო სახელმძღვანელოები; მათი თხზულებანი შეიცავდა *კანონიკური სამართლის* განმარტებებს. იუსტინიანეს კოდიფიკაციის შესწავლით დაიწყო ს-ის განვითარება იტალიაში. ასეთი იყო *გლოსატორების* საქმიანობა; მათი მემკვიდრე პოსტგლოსატორები კომენტარს უკეთებდნენ წინამორბედთა მიერ შედგენილ გლოსებს. შემდეგ რომის სამართ. კომენტირება ეკუთვნით *ლეგისტებს*. XIII ს-ში დიურანტიმ შეადგინა პირველი იურიდ. ენციკლოპედია.

გვიანდ. ფეოდ. ეპოქაში იურიდ. მეცნიერება ვითარდებოდა რენესანსისა და განმანათლებლობის ჰუმანისტური იდეების გავლენით, როგორც ახალფეხადგმული ბურჟ. იდეოლოგია. მასში მთავარი იყო ფეოდ. სახელმწიფოსა და სამართ. კრიტიკა. XV—XVI სს. იტალ. იურისტები უკვე უშუალოდ სწავლობდნენ რომის სამართალს. ფეოდ. პარტიკულარიზმის წინააღმდეგ აბსოლუტიზმის დროში ილაშქრებდა მაკიაველი, ბოდენი ასაბუთებდა სახელმწ. სუვერენიტეტს, ინგლ. იურისტები წერდნენ სასამართლო პრეცედენტების განმარტებებს. XVII—XVIII სს. ბურჟ. ს. ყალიბდებოდა სახელმწიფოს შესახებ *საზოგადოებრივი ხელშეკრულების თეორიისა* და *ბუნებითი სამართლის* კონცეფციების (*გროციუსი*, სპინოზა, *ქ. თომაზიუსი*, *ჰობსი*, *ლოკი*) საფუძველზე, აგრეთვე ფრანგ. მატერიალიზმის (ჰოლბახი და სხვ.) გავლენით. მათი პოლიტ. და სამართ. მოძღვრებანი, მაგ., *„ხელისუფლების დანაწილების"* თეორია (ლოკი, *მონტესკიე*) საფუძვლად დაედო ბურჟ. სახელმწიფოებრიობას.

სამრეწვ. კაპიტალიზმის ეპოქაში იურიდ. მეცნიერებაში მრავალი მიმდინარეობა გაჩნდა, მაგ., *სამართლებრივი სახელმწიფოს თეორია*, *ისტორიული სკოლა* და სხვ. სისხლის სამართ. სფეროში ჩამოყალიბდა *კლასიკური სკოლა*, რ-იც მიმართული იყო ფეოდალ. საზ-ბაში უკანონობისა და თვითნებობის წინააღმდეგ. იმპერიალ. ეპოქაში დაიწყო კაპიტალ. სახელმწიფოსა და სამართ. კრიზისი, რამაც განაპირობა ბურჟ. ს-ის ცდები გამოსავალი ეპოვა ამ კრიზისიდან (*სოლიდარიზმის* დოქტრინა, *სოციოლოგიური სკოლა*). სისხლის სამართ. მეცნიერებაში *ანთროპოლოგიური სკოლა* და სოციოლოგიური სკოლა არსებითად იმას ნიშნავდა, რომ რევ. საფრთხით შეშინებული ბურჟუაზია უარს ამბობდა თავისავე კანონიერებაზე. გაძლიერდა მისწრაფება ირაციონალიზმისაკენ: სამართ. ნეოკანტიანელობა (რადბრუხი) და *ნორმატივიზმი*, სახელდობრ „სამართლის წმინდა თეორია" (*ჰ. კელზენი*) აპრიორულად აცხადებდა სამართ. არსს და სამართ. ცნებებს რეალობის მიღმა ეძებდა.

ოქტ. რევ. შემდეგ ბურჟ. იურიდ. მეცნიერების კრიზისი გაღრმავდა: გერმანიაში ლასონის სამართ. *ნეოჰეგელიანელობა* და სმენდის ე. წ. „ინტეგრაციონიზმი" საფუძველს უქმნის ნაციზმის ოფიც. სამართ. იდეოლოგიას. თანამედროვე ბურჟ. იურიდ. მეცნიერება უმწეოა წამოაყენოს პროგრ. იდეები; მისი მიზანია შეალამაზოს იმპერიალიზმის სახელმწ. და სამართ. პრაქტიკა, გააყალბოს მარქსისტულ-ლენინური მოძღვრება სახელმწიფოსა და სამართალზე და სახელი გაუტეხოს მას. ამ მიზნით შეიქმნა ე. წ. პოლიტ. მეცნიერება, ბევრად უფრო ფართო, ვიდრე ს. (განიხილავს საშინაო და საგარეო პოლიტიკის საკითხებს, ფართოდ იყენებს სოციოლოგიას), მისი ცალკეული დოქტრინებია *საყოველთაო კეთილდღეობის სახელმწიფოს თეორია*, „პლურალისტიკური დემოკრატიის" თეორია. ყველა ამ სკოლას თუ თეორიას მეტნაკლებად ახასიათებს ანტიკომუნიზმი და ანტისოვეტიზმი. ეს ითქმის განსაკუთრებით კონვერგენციის თეორიაზე, რ-იც ამტკიცებს კაპიტალიზმისა და სოციალიზმის საერთო ნიშნების არსებობას და მათი შერწყმის გარდუვალობას. იმპერიალიზმის იურიდ. მეცნიერებამ წარმოშვა სამართ. ეგზისტენციალისტური ფილოსოფიაც, რ-იც მოითხოვს სასამართლოს მაქს. დამოუკიდებლობას სამართ. ნორმისაგან. ამასვე მოითხოვს ახ. *რეალისტური სკოლა* (ჰოლმზი), სხვადასხვა სოციოლოგიური თეორია (რ. *პაუნდი*, ერლიხი, კანტოროვიჩი), რ-ებიც საყოველთაოდ სავალდებულო სამართ. ნორმებს უგულებელყოფენ და მას მოსამართლეთა „ცოცხალ სამართალს" უპირისპირებენ.

რუსეთში იურიდ. მეცნიერება განვითარდა პეტრე I-ის დროს, როდესაც მოწესრიგდა საკანონმდებლო საქმიანობა და ს. სასწავლო დისციპლინად იქნა მიჩნეული. დაიწერა შრომები სამართ. საკითხებზე (ს. *დესნიცკი*, ზ. გორიუშკინი). იურიდ. აზროვნების განვითარებაზე დიდი გავლენა

მოახდინეს ა. *რადიშჩევმა*, დეკაბრისტებმა, განსაკუთრებით პ. *პესტელმა*, რ-მაც შეადგინა რუს. პირველი რესპუბლიკური კონსტიტუციის პროექტი „*რუსსკაია პრავდა*“. XIX ს. დასაწყისში დაიწერა შრომები, რ-ებშიც გატარებულია ბუნებითი სამართლის იდეები [ა. კუნიცინი, ი. ჩილიაევი (*ჭილაშვილი*)]. 60-იან წლებში ჩამოყალიბდა რევ. დემოკრატთა — ა. *გერცენის*, ნ. *ჩერნიშევსკის*, ნ. *დობროლიუბოვის* და სხვ. შეხედულებანი. ისინი მკაცრად აკრიტიკებდნენ არსებულ სახელმწიფოსა და სამართალს, ქადაგებდნენ რევ. და დემოკრ. იდეებს.

XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში სამართ. თეორიის დარგში სხვადასხვა მიმართულება არსებობდა. პოზიტივიზმის პოზიციებზე იდგა, მაგ., ნ. კორკუნოვი, ნეოკანტიანელობისა — პ. *ნოვგოროდცევი*, ბ. კისტიაკოვსკი. წარმოშვა სამართ. ფსიქოლ. სკოლა (ლ. *პეტრაჟიცკი*), რ-მაც დიდი გავლენა მოახდინა მრავალი ქვეყნის სამართ. განვითარებაზე. სახელმწ. და სამართ. ისტ. დარგში მნიშვნელოვანი შრომები აქვთ მ. ვლადიმირსკი-ბუდანოვს, ვ. *სერგეევიჩს*, მ. *კოვალევსკის*; სამოქალაქო და სავაჭრო სამართალში — ი. *ღამბაროვს*, ი. პოკროვსკის, გ. შერშენევიჩს; სისხლის სამართ. დარგში — ნ. *ტაგანცევს*; საერთაშ. სამართალში — ვ. ნეზაბიტოვსკის, თ. *მარტენსს* და სხვ.

სოციალ. ს. ჩამოყალიბდა და ვითარდება სსრკ-ში, აგრეთვე სხვა სოციალ. და კაპიტალ. ქვეყნებში მარქსისტული ს-ის სახით. მისი თეორ. საფუძველია მატერიალ. მოძღვრება სახელმწიფოსა და სამართ. კლასობრივი არსის, მათი წარმოშობა-განვითარების ისტ. კანონზომიერებათა შესახებ. მისი პრინციპული განსხვავება ბურჟ. ს-გან ემყარება აგრეთვე მარქსისტული დიალექტ. მეთოდის გამოყენებას და სოციალ. და კომუნისტური მშენებლობის მდიდარი გამოცდილების განზოგადებას. საბჭ. იურიდ. აზრის განვითარებაში ფუძემდებლური მნიშვნელობა ჰქონდა ვ. ი. ლენინის შრომებს: „სახელმწიფო და რევოლუცია“, „საბჭოთა ხელისუფლების მორიგი ამოცანები“, „სახელმწიფოს შესახებ“ და სხვ., რ-ებიც საფუძვლად დაედო საბჭ. სახელმწიფოსა და სამართ. ზოგად თეორიას. ოქტ. რევ. მომდევნო პერიოდში საბჭ. ს. ყალიბდებოდა მწვავე კლასობრივი და იდეოლოგიური ბრძოლის პირობებში. მეცნ. კვლევისა და დისკუსიების საგანი იყო პროლეტ. დიქტატურის სახელმწიფოსა და სამართ. აუცილებლობა კაპიტალიზმიდან კომუნიზმში გადასვლის დროს, პროლეტ. დიქტატურის დამოკიდებულება გლეხობასთან, პარტიის როლი სახელმწ. და სამართ. მოღვაწეობაში, ეროვნ. სახელმწიფოებრიობის ფორმები და სხვ. ამ პერიოდში დაწინაურდნენ თვალსაჩინო სწავლული მარქსისტები: პ. *სტუჩკა*, ე. *პაშუკანისი*, ნ. *კრილენკო* და სხვ.

საბჭ. ს-ის აღმავლობა დაიწყო სოციალიზმის გამარჯვების შემდეგ — გამოქვეყნდა სასწ. სახელმძღვანელოები სამართ. თითქმის ყველა დარგში, გამოიცა ს. გოლუნსკის, მ. *სტროგოვიჩისა* და მ. არჟანოვის თეორ. შრომები.

დიდი სამამულო ომის წლებში (1941—45) საბჭ. მეცნიერთა შრომებში მხილებული იყო გერმ. ფაშიზმის დანაშაულებანი მშვიდობის, ადამიანობისა და ხალხთა უშიშროების წინააღმდეგ და დასაბუთებული იყო ფაშისტ. სამხ. დამნაშავეთა სისხლის სამართ. პასუხისმგებლობაში მიცემის აუცილებლობა და სამართლიანობა.

მომწიფებული სოციალიზმის პერიოდში საბჭ. ს-ის განვითარებას საფუძვლად დაედო, უპირველეს ყოვლისა, სკკპ ახ. პროგრამა, მასში დასაბუთებული დებულებანი საერთო-სახ. სახელმწიფოს როგორც საბჭ. სახელმწიფოებრიობის ახ. საფეხურის შესახებ. საბჭ. იურიდ. აზრის განვითარებისათვის დიდი მნიშვნელობა ჰქონდა სკკპ ცკ-ის დადგენილებებს: „ჩვენს ქვეყანაში იურიდიული მეცნიერების შემდგომი განვითარების და იურიდიული განათლების გაუმჯობესების ღონისძიებათა შესახებ“ (1964) და „საზოგადოებრივ მეცნიერებათა შემდგომი განვითარებისა და კომუნისტურ მშენებლობაში მათი როლის ამაღლების ღონისძიებათა შესახებ“ (1967); საბჭ. სამართ. სხვადასხვა დარგის კოდიფიკაციას, რ-იც 50-იანი წწ. მიწურულს დაიწყო. საბჭ. ს-თვის უდიდესი მნიშვნელობა აქვს სკკპ XXIII, XXIV, XXV და XXVI ყრილობების გადაწყვეტილებებს. მათ განაპირობეს მეცნ. ინტერესის გამახვილება ისეთი პრობლემებისადმი, როგორიცაა საბჭ. კანონმდებლობის შემდგომი სრულყოფა; სოციალ. კანონიერების განმტკიცების გზები და მეთოდები; საბჭ. მოქალაქის უფლებრივი მდგომარეობა; საბჭ. სახელმწ. მმართველობის მეცნ. საფუძვლები; სოციალ. დემოკრატიის გაღრმავება-გაფართოება; საბჭოების ორგანიზაციისა და საქმიანობის გაუმჯობესება; სოციალ. ორგანიზაციების სამეურნეო ურთიერთობათა სამართ. მოწესრიგება; დანაშაულისა და სხვა სამართალდარღვევების პროფილაქტიკა; გარემოს დაცვის სამართ. ღონისძიებანი; სხვადასხვა სოც. წესწყობილების სახელმწიფოთა მშვიდობიანი თანაარსებობის პრინციპების დამკვიდრება საერთაშ.-სამართ. ურთიერთობებში; განიარაღების ღონისძიებანი; საერთაშ. თანამშრომლობა სახელმწიფოთაშორისო ურთიერთობის ყველა დარგში; თანამედროვე იმპერიალ. სახელმწიფოსა და სამართ. რეაქციული, ანტიხალხური არსის მხილება და ა. შ. ეს პრობლემები და მათი ცალკეული საკითხები დამუშავებულია მონოგრაფიულად, გამოქვეყნდა ფუნდამენტური სახელმძღვანელოები სახელმწიფოსა და სამართ. მარქსისტულ-ლენინურ ზოგად თეორიაში, საერთაშ. სამართალში, საბჭ. სახელმწიფოსა და სამართ. ისტორიაში, სისხლის სამართალში და საბჭ. სამართ. სხვა დარგებში. დიდი ამოცანა დგას საბჭ. ს-ის წინაშე სსრკ-ისა და მოკავშირე რესპუბლიკების ახ. კონსტიტუციების მიღებასთან დაკავშირებით. საჭიროა ახ. საბჭ. კონსტიტუციებში განმტკიცებული იდეებისა და პრინციპების შესწავლა და მათ საფუძველზე სხვადასხვა სამართ. ინ-ტისა და ცნების გამოკვლევა.

საქართველოში ს-ის განვითარების შესახებ იხ. ტ. *საქართველოს სსრ*, თავი მეცნიერება, იურიდიული მეცნიერება.

*გ. ჟვანია.*

**მნიშვნელოვანი იურიდიული ჟურნალები და სხვა იურიდიული პერიოდული გამოცემები.**

რევოლუციამდელ რუსეთში: „*Журнал Министерства юстиции*“ 1859—1868, „*Журнал гражданского и уголовного права*“ 1873—1894, „Вестник права“ 1899—1906, „Вестник права и нотариата“ 1908—1917, იურიდ. გაზეთი „Право“ 1898—1917; საქართველოში გამოდიოდა: „Юридическое обозрение“ 1881—1885; პოლიტ., ლიტ. და იურიდ. გაზეთი „Кавказское обозрение“ 1886—1888. საბჭ. იურიდიული პერიოდული გამოცემები: „Советское государство и право“ 1927-იდან (1939-მდე ერქვა „Революция права“), „Известия Высших учебных заведений. Правоведение“ 1957-იდან; „Социалистическая законность“, 1934-იდან; „Советы народных депутатов“ (1957-იდან, 1977-მდე ერქვა „Советы депутатов трудящихся)“; სამეცნ. პოპულ. ჟურნალი „Человек и закон“ 1971-იდან; „Хозяйство и право“ 1977-იდან; „Бюллетень нормативных актов министерств и ведомств СССР“ 1978-იდან; „Еженедельник советской юстиции“ 1922—1929; „Советское право“ 1922—1928; „Право и жизнь“ 1922—1928; „Ведомости Верховного Совета СССР“ 1938-იდან გამოდიოდა როგორც გაზეთი, 1954-იდან — ბიულეტენის სახით მოკავშირე რესპუბლიკების ენებზე; „Собрание постановлений Правительства СССР“ (СП СССР) 1938-იდან; „Бюллетень Верховного Суда СССР“ 1957-იდან; გამოდის აგრეთვე იურიდ. სერიის საუნივერსიტეტო ჟურნალები: „Вестник МГУ“ 1946-იდან; „Вестник ЛГУ“ 1946-იდან და სხვ. მოკავშირე რესპუბლიკებში: რსფსრ-ში „Советская юстиция“ 1922-იდან; „Бюллетень Верховного Суда РСФСР“ 1970-იდან, უკრაინაში — „Радянське право“ 1958-იდან, აზერბაიჯანში — „Сосиалист ганчунчулугу“ 1966-იდან, ლიტვაში — „Socialistine teise“ 1968-იდან, ესტონეთში — „Nõukogude Õigus“ 1967-იდან; რუს. და ესტ. ენებზე. საქართველოში — „საბჭოთა სამართლის მმაუწყებელი“ 1923—24, პირველი ქართ. იურიდ. ჟურნალი; ჟურნალი „*საბჭოთა სამართალი*“, „საქართველოს სსრ უმაღლესი სასამართლოს ბიულეტენი“ 1969-იდან, „*საქართველოს სსრ უმაღლესი საბჭოს უწყებები*“, „*საქართველოს სსრ მთავრობის დადგენილებების კრებული*“ 1938-იდან, თსუ-ის შრომები „იურიდიულ მეცნიერებათა სერია“ 1959-იდან (ტ. 79), საქ. სსრ მეცნ. აკად. „მაცნე“. ეკონომიკისა და სამართლის სერია 1980-იდან, ადრე ერქვა „ფილოსოფიის, ფსიქოლოგიის, ეკონომიკისა და სამართლის სერია“. სოციალ. ქვეყნებში: ბულგარეთში — „Социалистическо право“ 1946-იდან, „Правна мисъл“ 1957-იდან. გდრ-ში — „Staat und Recht“ 1952-იდან, „Neue Justiz“ 1947-იდან, „Demokratischer Aufbau“ 1952-იდან. იუგოსლავიაში — „Pravni Život“ 1952-იდან, „Pravnik“ 1946-იდან, „Zbornik Pravnog fakulteta u Zagrebu“ 1948-იდან. კუბაში — „Revista cubana de derecho“ 1972-იდან. მონღოლეთში — „Ардын төр“ 1969-იდან, „Төр эрхийн асуудал“ 1956-იდან. პოლონეთში — „Panstwo i prawo“ 1946-იდან, „Nowe prawo“ 1945-იდან, „Palestra“ 1957-იდან. რუმინეთში — „Revista română de drept“ 1945-იდან, „Revue roumaine d'études internationales“ 1967-იდან, „Studii și cercetări juridice“ 1956-იდან. უნგრეთში — „Acta juridica“ 1959-იდან, „Állam-és jogtudomány“ 1957-იდან, „Jogtudományi közlöny“ 1946-იდან, „Обзор Венгерского права“ 1952-იდან. ჩეხოსლოვაკიაში — „Právník“ 1861-იდან, „Socialistická zákonnost“ 1953-იდან, „Бюллетень Чехословацкого права“ 1951-იდან, „Správni právo“ 1968-იდან.

**კაპიტალისტური ქვეყნების იურიდიული ჟურნალები:** ავსტრიაში — „Juristische Blätter“ 1872-იდან, „Österreichische Juristen-Zeitung“ 1946-იდან. აშშ-ში — „American Journal of Comparative Law“ 1952-იდან, „American Journal of International Law“, 1907-იდან, „Cambridge Law Journal“ 1921-იდან, „American Bar Association Journal“ 1915-იდან, „New York University Law Review“ 1924-იდან. ბელგიაში — „Revue de droit international et de droit comparé“ 1908-იდან. გფრ-ში — Neue juristische Wochenschrift“ 1947-იდან, „Die öffentliche Verwaltung“ 1948-იდან, „Der Staat“ 1962-იდან, „Archiv des öffentlichen Rechts“ 1886-იდან, „Juristenzeitung“ 1946-იდან. დიდ ბრიტანეთში — „The New Law Journal“ 1822-იდან, „Modern Law

Review" 1937-იდან, „Criminal Law Review" 1954-იდან, „International and Compaparative Law Quarterly" 1952-იდან, „Law Quarterly Review" 1885-იდან.

იტალიაში — „Bollettino dello Istituto de Diritto Romano" 1888-იდან, „Jurisprudenza Italiana" 1848-იდან, „Jus" 1950-იდან.

საფრანგეთში — Revue internationale de droit comparé" 1869-იდან, „Journal du droit international" 1874-იდან, „Revue de science criminelle et de droit pénal comparé" 1936-იდან.

შვეიცარიაში — „Zeitschrift für Schweizerisches Recht" 1852-იდან, „Le droit d'auteur" 1888-იდან და სხვ.

*ო. კაციტაძე.*

**სამართალში მიცემა,** სისხლის სამართლის პროცესის ერთ-ერთი დამოუკიდებელი სტადია, როდესაც მოწმდება მოკვლევისასა და წინასწარ გამოძიების ჩატარების ხარისხი და წყდება საკითხი საქმის სასამართლოში განხილვის საფუძვლიანობის შესახებ.

საქმის სამსჯავრო სხდომაზე განსახილველად საკმაო საფუძვლის არსებობისას მოსამართლეს, როგორც წესი, ერთპიროვნულად გამოაქვს დადგენილება ბრალდებულის სამართალში მიცემის შესახებ. თუ მოსამართლე არ ეთანხმება საბრალდებო დასკვნას, ბრალდებულის მიმართ შერჩეულ აღკვეთის ღონისძიებას, აგრეთვე არასრულწლოვანთა საქმეებზე და იმ ბრალდებულთა საქმეებზე, როდესაც პირს შეიძლება შეეფარდოს სიკვდილით დასჯა, ბრალდებულის ს. მ. უნდა მოხდეს განწესრიგებელ სხდომაზე, სადაც მონაწილეობას მიიღებს პროკურორიც. ს. მ-ის სტადიაზე უნდა გაირკვეს: ხომ არ არსებობს საქმის შეჩერების ან შეწყვეტის საფუძველი, შეკრებილია თუ არა საკმარისი და საჭირო დამამტკიცებელი საბუთები, სწორად არის თუ არა დაკვალიფიცირებული დანაშაული და სხვ. ამის შესაბამისად გამოაქვთ განჩინებანი: ს. მ-ის, საქმის შეჩერების ან შეწყვეტის, დამატებითი გამოძიების ჩატარების ან საქმის ქვემდებარეობისამებრ გადაცემის შესახებ (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. საპროცესო კოდ., მმ. 222—240).

*ა. ფალიაშვილი.*

**სამართალში მიცემული,** იხ. *განსასჯელი.*

**სამართალწარმოება,** სისხლისა და სამოქალაქო სამართლის საქმეთა განხილვის წესი. სსრკ-ში სისხლის ს-ის წესი განსაზღვრულია სისხლის ს-ის საფუძვლებით (1958) და მოკავშირე რესპუბლიკების სისხლის სამართ. საპროცესო კოდექსებით; სამოქალაქო ს-ის წესი — სამოქალაქო ს-ის საფუძვლებით (1961) და მოკავშირე რესპუბლიკების სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდექსებით.

სისხლის ს-ის ამოცანაა დანაშაულის სწრაფი და სრული გახსნა, დამნაშავეთა მხილება და კანონის სწორი გამოყენების უზრუნველყოფა, რათა თითოეული დამნაშავე სამართლიანად დაისაჯოს, არც ერთი უდანაშაულო არ მიეცეს სისხლის სამართ. პასუხისგებაში და არ დაედოს სასჯელი. სისხლის ს. ხელს უწყობს დამნაშავეობის თავიდან აცილებას.

სამოქალაქო ს. უზრუნველყოფს სამოქალაქო სამართლის საქმეთა სწორ და სწრაფ განხილვასა და გადაწყვეტას; სსრკ სახელმწ. და საზ. წესწყობილების, მეურნ. სოციალ. სისტემისა და სოციალ. საკუთრების, სახელმწ. და საზ. ორგანიზაციების, მოქალაქეთა უფლებებისა და კანონიერი ინტერესების დაცვას. ს-ის განვითარების ძირითადი პრინციპებია მართლმსაჯულების განხორციელება მხოლოდ სასამართლოს მიერ, ს-ის საქვეყნოობა, პროცესის მონაწილეთა თანასწორუფლებიანობა, სასამართლო განხილვის უშუალობა, უწყვეტობა, ზეპირსიტყვაობა და სხვ.

*მ. ლეკვეიშვილი.*

**სამართებელი,** ძვ. ხალხები (შუმერები, ეგვიპტელები და სხვ.) იპარსავდნენ კაჟის დანებით. ძვ. წ. II ათასწლეულში გავრცელდა ბრინჯაოს სამართებელი, ხოლო ძვ. წ. I ათასწლეულში — რკინის ს., რ-საც ჰქონდა ფოლადის მჭრელი პირი. ადრინდელი ს. იყო რკალისებრი, რომაელების ს. კი — სწორხაზობრივი, რ-მაც დღემდე მოაღწია (მცირედაა შეცვლილი).

თანამედროვე ს. არის ორგვარი: საფრთხილო (მჭრელპირიანი) და უსაფრთხო (ჩვეულებრივი, ელექტრული და მექანიკური). საფრთხილო ს. შედგება ფოლადის მჭრელი პირისა და სახელურისაგან, რ-ებიც ერთმანეთთან სახსრული წკირითაა შეერთებული. მჭრელი პირი სახელურშია ჩატანებული (ნახ. ა). ჩვეულებრივ უსაფრთხო ს-ს აქვს დამცველი სავარცხელი, რ-იც ზღუდავს მანძილს მჭრელ პირსა და კანის ზედაპირს შორის; მჭრელი ელემენტია საცვლელი დანა (ნახ. ბ). უფრო გავრცელებულია ელექტრული უსაფრთხო ს. (ნახ. გ. „ხარკოვი") და მექან. ს.; ელექტრული ს. შედგება მჭრელი მექანიზმისგან, სავარცხლისებრი ან მრგვალი ბადური დანებისაგან (დანების ბლოკი), პლასტმასის კორპუსში მოთავსებული ელექტროამძრავისაგან, რ-იც მუშაობს ცვლადი ან მუდმივი დენით. მექან. ს. მუშაობს მოსამართი ზამბარიანი მექანიზმით.



სამართებელი: ა—საფრთხილო (მჭრელპირიანი); ბ—ჩვეულებრივი უსაფრთხო; გ—ელექტრული უსაფრთხო — „ხარკოვი".

**სამართლებრივი დახმარება,** ხელშეკრულება, რ-საც დებენ სახელმწიფოები იუსტიციის დაწესებულებათა — სასამართლოების, პროკურატურისა და სანოტარო ორგანოების — ურთიერთთანამშრომლობის საკითხებთან დაკავშირებით სამოქალაქო, საოჯახო და სისხლის სამართლის საქმეებზე ს. დ-ის შესახებ. სსრკ-ს ამგვარი ხელშეკრულება დადებული აქვს უმთავრესად სოციალ. სახელმწიფოებთან. ხელშეკრულების მიზანია უზრუნველყოს ერთი სახელმწიფოს მოქალაქის ქონებრივი და პირადი უფლებების დაცვა მეორე სახელმწიფოს ტერიტორიაზე. ს. დ-ის ხელშეკრულებით ერთი სახელმწიფოს მოქალაქის უფლებანი მეორე სახელმწიფოს ტერიტორიაზე ისევე უნდა იყოს დაცული, როგორც თავიანთი მოქალაქეებისა. ს. დ. შეიძლება გულისხმობდეს, კერძოდ, სათანადო პირთა დაკითხვას, ექსპერტიზის ჩატარებას, *დამნაშავეთა გადაცემას* და სხვ. ს. დ-ის ხელშეკრულებანი შეიცავენ დადგენილებებს იმის თაობაზე, რომ ერთი ქვეყნის მიერ სამოქალაქო და საოჯახო საქმეზე მიღებული და კანონიერ ძალაში შესული სასამართლო დადგენილებანი და გადაწყვეტილებანი უნდა აღასრულონ მეორე ქვეყანაში. გათვალისწინებულია აგრეთვე იძულებითი აღსრულებაც. სსრკ-ში უცხო ქვეყნის სასამართლოთა ამდაგვარი გადაწყვეტილებების აღსრულების წესი რეგულირდება სსრკ უმაღლესი საბჭოს 1958 და 1965 ბრძანებულებებით.

*რ. დეკანოზოვი.*

**სამართლებრივი სახელმწიფოს თეორია,** თეორია, რ-ის თანახმადაც სახელმწიფო თავის საქმიანობაში შეზღუდულია სამართლით, ე. ი. მხოლოდ სამართ. ნორმებს უნდა ეყრდნობოდეს. ტერმ. „სამართლებრივი სახელმწიფო" შემოიღო ი. კანტმა. ეს თეორია კაპიტალ. ურთიერთობების განმტკიცებასთან დაკავშირებით ფართოდ გავრცელდა XIX ს. შუა წლებში. იგი თავისი მახვილით ფეოდ. გადმონაშთების წინააღმდეგ იყო მიმართული, თეორიულ-გნოსეოლოგიური წანამძღვრებით მჭიდროდ უკავშირდებოდა *იურიდიულ მსოფლმხედველობას.* ს. ს. თ-ის ცნობილი წარმომადგენლები იყვნენ გ. *იელინეკი* და ლ. შტაინი. იმპერიალიზმის სტადიაში ამ თეორიის მნიშვნელობა დაეცა. II მსოფლიო ომის დამთავრების შემდეგ იგი კვლავ გაძლიერდა; ეს თეორია გამოიყენეს ანტიკომუნისტური პროპაგანდისათვის, რ-იც კაპიტალ. სახელმწიფოს წარმოსახავდა როგორც სამართლებრივს, სოციალისტურს კი — ისეთ სახელმწიფოდ, რ-იც არ ეყრდნობა სამართალს და მასზე მაღლა დგას. სინამდვილეში ბურჟ. სახელმწ. ორგანოთა პრაქტიკიდან ჩანს, რომ ისინი კაპიტალის ინტერესებისათვის ადვილად უგულებელყოფენ სამართ. ნორმებს. სოციალ. თეორია და პრაქტიკა კი, პირიქით, მუდამ მოითხოვს კანონიერების პრინციპის განმტკიცებას სახელმწ. მმართველობაში.

**„სამართლიანთა კავშირი",** გერმანელი პოლიტიკური ემიგრანტების (ძირითადად გაპროლეტარებული ხელოსნების) ფარული ორგანიზაცია, *კომუნისტთა კავშირის* წინამორბედი. შეიქმნა პარიზში 1836—37 „განკიცხულთა კავშირიდან" (დაარსდა 1834) გამოყოფილი ყველაზე უფრო რევ. ჯგუფებისგან. „ს. კ-ის" წევრთა შეხედულებები ჩამოყალიბდა ბაბუვიზმის (იხ. *ბაბეფი*) ბლანკისტური ნაირსახეობის, აგრეთვე უტოპიური სოციალიზმის სხვ. ფორმების ზეგავლენით. „ს. კ-მა" მონაწილეობა მიიღო 1839 წ. 12 მაისს ბლანკისტურ აჯანყებაში. დამარცხების შემდეგ კავშირის ბევრი წევრი ემიგრაციაში წავიდა. 1847 კ. მარქსმა და ფ. ენგელსმა თანხმობა განაცხადეს „ს. კ-ის" წევრობაზე. მათ შეიტანეს ძირეული გარდაქმნები „ს. კ-ში" და ამგვარად შექმნეს კომუნისტთა კავშირი.

**სამართლის გამოყენება,** სამართლის შეფარდება, სახელმწიფო ორგანოთა (თანამდებობის პირთა) საქმიანობა, რ-ის შედეგადაც ისინი თავიანთი სამართლებრივი აქტებით ადგენენ, ცვლიან ან აუქმებენ კონკრ. სახელმწიფო ორგანოების, საზ. ორგანიზაციებისა და ცალკეული მოქალაქეების უფლებებსა და მოვალეობებს, წყვეტენ სამართლებრივი ნორმის დარღვევისათვის პასუხისმგებლობის საკითხს. ს. გ. ემყარება კანონს ან სხვა ნორმატიულ აქტს. ეს არის სამართ. ნორმის კონკრეტიზაცია, მისი შეფარდება ცალკეული შემთხვევისადმი. ს. გ-ის აქტს კანონით დადგენილი ფორმა აქვს (ბრძანება, გადაწყვეტილება, განაჩენი, განკარგულება).

**სამართლის დარგი,** იხ. სტ. *სამართლის სისტემა.*

**სამართლის ენციკლოპედია,** 1. ევროპის იურიდიული მეცნიერების განვითარების ადრეულ საფეხურზე მთელი იურიდიული ცოდნის ერთ სისტემად გაერთიანების ფორმა. 2. ბურჟ. ქვეყნებში XIX ს. დასასრ. და XX ს. დასაწყისში სამეცნ. დისციპლინა, რ-იც შეიცავდა ძირითად ცნობებს სამართ., მისი პრინციპების, დარგებისა და მეთოდების შესახებ. გერმ. და რუს. რევოლუციამდელ ლიტ-რაში ტერმ. „ს. ე." ხშირად გაიგივებულია სამართ. ზოგად თეორიასთან — „სამართლის მეცნიერების შესავალთან", რ-იც ჩვეულებრივ შეიცავდა სამართ. მნიშვნელოვანი დარგების ძირითად ცნებებსა და ინ-ტებს. თანამედროვე ბურჟ. სამართალში ს. ე. როგორც დამოუკიდებელი დისციპლინა, აღარ გვხვდება.

**სამართლის სისტემა,** მოქმედი სამართლის სტრუქტურა, რ-იც გამოხატავს ამ სამართლის შემადგენელი იურიდიული ნორმების შინაგან კავშირსა და ერთიანობას და, ამასთან ერთად, მათ დაყოფას სამართლის დარგებად და ინ-ტებად მათ მიერ მოწესრიგებული საზოგადოებრივი ურთიერთობის თავისებურებათა შესაბამისად. სამართლის დარგში იგულისხმება იმ სამართ. ნორმების ერთობლიობა, რ-ებიც აწესრიგებს საზ. ურთიერთობის ერთ განსაზღვრულ სფეროს (სამოქალაქო-სამართ., საოჯახო, შრომითი და ა. შ.). სამართლის ინ-ტს შეადგენს სამართ. ამა თუ იმ დარგის იურიდ. ნორმების განსაზღვრუ-

ლი ჯგუფი, რ-იც აწესრიგებს ერთგვაროვან, ურთიერთდაკავშირებულ საზ. ურთიერთობებს (მაგ., სამოქალაქო სამართალში — საკუთრების უფლების ინ-ტი, მემკვიდრეობის ინ-ტი და სხვ.).

საბჭ. სამართ. მეცნიერება სამართ. ნორმების დარგებად და ინ-ტებად დაყოფის ძირითად კრიტერიუმად მიიჩნევს სამართ. რეგულირების საგანს, ე. ი. თავისი შინაარსით სხვადასხვა საზ. ურთიერთობებს. როგორც წესი, დამოუკიდებელი დარგის გამოყოფისათვის აუცილებელია, რომ საზ. ურთიერთობებმა, რ-საც ის არეგულირებს, შექმნას ერთიანი კომპლექსი, რ-იც თვისობრივად განსხვავებულია საზ. ურთიერთობათა სხვა ჯგუფისაგან და საჭიროებს დამოუკიდებელ სამართ. მოწესრიგებას. სოციალ. სამართ. ძირითადი დარგებია *სახელმწიფო სამართალი, ადმინისტრაციული სამართალი, საფინანსო სამართალი, მიწის სამართალი, საკოლმეურნეო სამართალი, სამოქალაქო სამართალი, შრომის სამართალი, საოჯახო სამართალი, სისხლის სამართალი, შრომა-გასწორების სამართალი, სასამართლო წყობილება, სამოქალაქო საპროცესო სამართალი, სისხლის საპროცესო სამართალი.* ს. ს-ის დადგენისათვის გარკვეული მნიშვნელობა აქვს აგრეთვე სამართლებრივი რეგულირების მეთოდს.


ა. სამარინი.

**სამართლის სუბიექტი,** მართლურთიერთობის მონაწილე ფიზიკური ან *იურიდიული პირი,* რ-საც კანონის მიხედვით უნარი აქვს იქონიოს კონკრეტული უფლება-მოვალეობანი. ს. ს., როგორც წესი, ქმედუნარიანია, ე. ი. უნარი აქვს თავისი მოქმედებით შეიძინოს უფლებები და იკისროს იურიდ. მოვალეობანი. სხვადასხვა სოც.-ეკონ. ფორმაციაში ს. ს-ის ცნებას სხვადასხვა მნიშვნელობა ჰქონდა. მონათმფლობელური სამართ. მიხედვით, მონები საერთოდ არ ითვლებოდნენ ს. ს-ებად. ფეოდ. სამართალი ს. ს-ს განასხვავებდა იმის მიხედვით, თუ საზ-ბის რომელ ფენას ეკუთვნოდა იგი. ბურჟ. სამართალმა ყველა მოქალაქე ფორმალურად თანასწორუფლებიანად გამოაცხადა, რითაც იჩქმალება ეკონ. უთანასწორობით განპირობებული ფაქტობრივი უთანასწორობა.


ა. სამარსკი.

სოციალ. ქვეყნებში ყველა მოქალაქე თანასწორუფლებიანი ს. ს-ია მათი სქესის, რასობრივი და ეროვნ. კუთვნილების, სოც. წარმოშობისა და ქონებრივი მდგომარეობის მიუხედავად. საბჭ. მოქალაქეთა სამართ. სტატუსი — მათი ძირითადი უფლებანი, თავისუფლებანი და მოვალეობანი განსაზღვრულია სსრკ და მოკავშირე რესპუბლიკების კონსტიტუციებით. სახელმწ. ორგანოებისა და სხვადასხვა საზ. ორგანიზაციების, როგორც ს. ს-ების, სამართ. სტატუსი სსრკ-ში განისაზღვრება მათივე წესდებებითა და დებულებებით იმ მოცულობით, რაც აუცილებელია მათ წინაშე დასმული ამოცანების შესასრულებლად.

**სამართლის ფილოსოფია,** მეცნიერება სამართალმცოდნეობისა და სახელმწიფოთმცოდნეობის ზოგადი თეორიულ-მსოფლმხედველობითი პრობლემების შესახებ. ს. ფ. დიდხანს ფილოს. სისტემის შემადგენელ ნაწილად ითვლებოდა (მაგ., ჰეგელის „სამართლის ფილოსოფია"), ზოგჯერ ტერმ. „ს. ფ." სამართლის საერთო თეორიის სინონიმად იხმარებოდა. XIX ს. დასასრულიდან ს. ფ. ხშირად ვიწრო გაგებით იხმარება, როგორც ავტონ. სამეცნ. დისციპლინა, რ-იც შეისწავლის იმ იდეალურ სულიერ საწყისებს, რ-ებიც თითქოსდა საფუძვლად უდევს სამართალს („სამართლის იდეა", „სამართლის აზრი" და სხვ.) და მეთოდოლოგიურად ასახავდა ამა თუ იმ ფილოს. მიმდინარეობას (ჰუსერლიანობას, ნეორეალიზმს, ეგზისტენციალიზმს, ნეოთომიზმსა და სხვ.). მარქსიზმი კი არ უპირისპირებს, არამედ ერთმანეთს უხამებს სამართ. შესწავლის ფილოს., სოციოლოგიურ და საკუთრივ იურიდ. მიდგომას და ამდენად ს. ფ-ს იურიდ. დისციპლინის, სახელმწიფოსა და სამართ. თეორიის ერთ-ერთ ასპექტად მიიჩნევს.


სამარყანდი. თეატრის მოედანი.

**სამართლის წიგნი,** კანონთა სისტემური კრებულის (იშვიათ შემთხვევებში — სასამართლო გადაწყვეტილების) ძვ. ქართული სახელწოდება. ხშირად „ს. წ-ის" მაგიერ შემოკლებული გამონათქვამი „სამართალი" იხმარებოდა. ს. წ. სამართ. სხვადასხვა დარგის ნორმებს აერთიანებდა. მის ცალკეულ დარგობრივ ნაწილებს „კარი" ეწოდებოდა (მაგ., „კარი ქურდობისა" და „კარი ნასყიდობისა" ვახტანგ VI-ის ს. წ-ში). ჩვენამდე მოღწეული ქართ. ეროვნ. ს. წ-ებიდან უძველესია ბაგრატ *კურაპალატის სამართალი,* ყველაზე მნიშვნელოვანი კი — *„სამართალი ბატონიშვილის ვახტანგისა".* ზოგიერთი ს. წ. ადგილ. დანიშნულებისა იყო (მაგ., გიორგი ბრწყინვალის „ძეგლის დადება" მთიულეთისათვის) და პოლიტ. განკერძოებულობასაც გამოხატავდა (ბექას და აღბუღას ს. წ. სამცხე-საათაბაგოს სამთავროში).

*წყარო:* ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; ტ. 4, თბ., 1972.

*ლიტ.:* ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი ივ., ქართული სამართლის ისტორია, წგნ. 1, ტფ., 1928 (თხზ., ტ. 6, თბ., 1982). *ი. ფუტკარაძე.*

**სამართლის წყარო,** სპეციალური იურიდიული ტერმინი, რ-იც გულისხმობს სამართლის ნორმის, სახელმწიფოს მიერ დადგენილი სავალდებულო ქცევის წესის გამოხატულების ფორმას. ეს ფორმები, რ-საც სახელმწიფო განსაზღვრავს, სამართალშემოქმედებითი პროცესის შემადგენელი ელემენტებია, სამართ. ნორმების ცხოვრებაში გატარების, სამართ. რეალიზაციის აუცილებელი წინაპირობაა.

ტერმ. „ს. წ." პირველად შემოიღეს ძვ. რომის იურისტებმა სამართ. ნორმების შემქმნელი ძალის მნიშვნელობით. ასეთ ძალად ისინი არასწორად თვლიდნენ სახელმწ. ორგანოებისა და სხვადასხვა თანამდებობის პირების მიერ გამოცემულ აქტებს.

საბჭ. სოციალ. სამართ. ძირითადი წყაროა ნორმატიული აქტები, რ-თაგანაც მთავარი ადგილი უკავია უმაღლესი საბჭოს მიერ ან *რეფერენდუმის* წესით მიღებულ *კანონს.* სხვა ნორმატიული *ქვეკანონური აქტებიდან* ს. წ-ს წარმოადგენს უმაღლესი საბჭოს პრეზიდიუმის ბრძანებულებები, მინისტრთა საბჭოს დადგენილებები და განკარგულებები, სამინისტროებისა და სახელმწ. კომიტეტების ბრძანებები და ინსტრუქციები, ადგილ. საბჭოების გადაწყვეტილებები და მათი აღმასკომის მიერ გამოცემული გადაწყვეტილებები და განკარგულებები.

ზოგ შემთხვევაში სოციალ. ს. წ-ს როლს ასრულებენ საზ. ორგანიზაციების ის აქტები, რ-ებიც გამოიცემა რომელიმე სახელმწ. ორგანოსთან ერთად ან სახელმწ. ორგანოს დავალებით თუ თანხმობით. საერთაშ. სამართალში სამართ. მთავარ წყაროს წარმოადგენს ხელშეკრულება, ხოლო შიგ ქვეყანაში იგი შეიძლება იყოს ზოგიერთი სახელმწ.-სამართ. ნორმის წყარო (მაგ., *ხელშეკრულება სსრ კავშირის შექმნის შესახებ*) და შრომის-სამართ. ნორმის წყარო (მაგ., *კოლექტიური ხელშეკრულება*). იშვიათი გამონაკლისის სახით ს. წ-დ ითვლება სახელმწიფოს მიერ სანქციონირებული ჩვეულება.

ს. წ. უფრო ფართო, ე. წ. მატერ. გაგებით, როგორც სამართ. ნორმების წარმომქმნელი ძალა და მიზეზი, გულისხმობს იმ სოც. ფაქტორებს, რ-ებიც საბოლოო ანგარიშში განაპირობებენ სამართ. ნორმების ხასიათსა და შინაარსს (საზ-ბის არსებობის მატერ. პირობები, გაბატონებული კლასის ნება, სახელმწ. ხელისუფლების პოლიტიკა). *გ. ინწკირველი.*

**სამარი** (Samar), კუნძული ფილიპინის არქიპელაგის ცენტრ. ნაწილში. ფართ. (მიმდებარე კ-ებიანად) 13,4 ათ. *კმ²*. მთაგორიანია, სიმაღლე 896 *მ*-მდე. უმთავრესად აგებულია კრისტ. ქანებით, ფიქლებითა და კირქვებით. სანაპიროს გასწვრივ ალუვიური დაბლობია. ჰავა ტროპ., მუსონურია. ნალექები 2500—3500 *მმ* წელიწადში; ხშირია ტაიფუნი. მთის კალთები შემოსილია ნოტიო მარადმწვანე ტროპ. ტყით. ქოქოსის პალმა და ანანასის პლანტაციები, ბრინჯისა და სიმინდის ნათესები. რკინისა და სპილენძის საბადოები. ს-ზე გადის ტრანსფილიპინების ავტომაგისტრალი. კ. ლუსონთან შეერთებულია ბორნით, ხოლო კ. ლეიტესთან — ხიდით. დიდი ქ-ებია: კალბაიოგი, კატბალოგანი, კატარმანი.

**სამარია** (ებრ. Somron, Someron—ახლანდ. სოფ. სებასტია იორდანიაში), *ისრაელის სამეფოს* დედაქალაქი. დაახლ. ძვ. წ. 876 დააარსა ამბრიმ, რომლის მეფობის ხანა ისრაელის აყვავების ხანაა (ძვ. წ. IX ს. ასურულ წყაროებში ისრაელს „ამბრის სახლს" უწოდებდნენ). მდებარეობდა სახელმწიფოს ცენტრში; დასახლებული იყო ისრაელებითა და ქანაანელებით. სატახტო ქალაქის მშენებლობა განაგრძო ამბრის შვილმა აქაბმა, რ-მაც გააფართოვა ს., შეალამაზა ამბრის მიერ აგებული ისედაც დიდებული სასახლე. გადმოცემის თანახმად, მასვე აუგია „სპილოს ძვლის სახლი". სახელმწიფო რელიგიად დააწესა ბაალის კულტი და ს-ში მისი ტაძარიც ააგო. ძვ. წ. VIII ს-ში ტვიროსში ლაშქრობის დროს სალმანასარ V-მ ს-ს შემოარტყა ალყა, რ-იც 3 წელს გაგრძელდა. სარგონ II-მ ძვ. წ. 722 ს. აიღო, მისი მოსახლეობა გარეკეს ჩრდ. შუამდინარეთში, ხოლო ს-ში შუამდინარეთისა და სირიის მცხოვრებნი გადმოასახლეს. მოგვიანებით ს-ში ჩნდება ხან პროეგვიპტური, ხან პროასურული პოლიტ. მიმდინარეობანი. ძვ. წ. VI ს-ში ს. სპარსელთა ბატონობაში მოექცა. ძვ. წ. 107 ერთწლიანი ალყის შემდეგ მიწასთან გაასწორა იუდეველთა მეფე ჰირკანმა. ძვ. წ. I ს. შუა წლებში აღადგინეს რომაელებმა. *ჰეროდე I* კვლავ ააღორძინა, სახელიც გამოუცვალა და მას სებასტა უწოდა (ახლანდ. სებასტია). ახ. წ. I ს. დასაწყისში რომაელებმა იგი სირიას შეუერთეს.

*ლიტ.:* А м у с и н И. Д., Находки у Мёртвого моря, М., 1964; Samaria-Sebaste, v. 1—3, L., 1938—57. *გ. გიორგაძე.*

**სამარინდა** (Samarinda), ქალაქი და ნავსადგური ინდონეზიაში, კ. კალიმანტანის აღმ. სანაპიროზე. 137 ათ. მცხ. (1971). გაშენებულია მდ. მაჰაკამის შესართავში, ზღვიდან 50 *კმ*-ზე. მისადგომია საზღვ. გემებისათვის. რკინის ტარის წარმოება ნავთობპროდუქტებისათვის. ხის დამუშავება. ს-ის რ-ნში იღებენ ნავთობს, რ-იც ნავთობსადენით გადაეცემა ქ. ბალიკპაპანს.

**სამარინი** ალექსანდრე მიხეილის ძე [1 (14). VIII. 1902, გორკის ოლქი, არდატოვის რ-ნი, სოფ. საკონი, — 20. V.

19970, მოსკოვი], საბჭ. მეტალურგი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1966); სკკპ წევრი 1925-იდან. დაამთავრა მოსკ. სამთო აკად. მეტალ. ფაკ-ტი (1930). 1938-იდან ფოლადის ინ-ტის პროფესორი. 1946—511 სსრკ უმაღლესი განათლების მინისტრის მოადგილე. 1955-იდან მუშაობდა სსრკ მეცნ. აკად. ა. ბაიკოვის სახ. მეტალ. ინ-ტში (1960—61 და 1967—70 დირექტორი). 19961—66 სსრკ მინისტრთა საბჭოს სამეცნ.-კვლევ. სამუშაოების საკოორდინაციო სახ. კომიტეტის თავ-რის მოადგილე. მისი ძირითადი შრომები ეხება ფოლადისა და ფეროშენადნობების ელექტრომეტალურგიას, მეტალ. პროცესების ფიზ.-ქიმ. საფუძვლებს, ფოლადის დესულფურაციასა და განჟანგვას, კომპლ. განმჟანგველების გამოყენებას, ვაკუუმური მეტალ. პროცესების, წიდური ნადნობების ბუნების შესწავლას. დაჯილდოებულია ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენით და მედლებით.

*თხზ.*: Вакуумная металлургия, М., 19558; Электрометаллургия. Производство стали, М., 1943.

**სამარის მუხლი,** 1. მდინარე ვოლგის კლაკნილი ტოლიატ—კუიბიშევ—სიზრანის უბანზე. წარმოიქმნება ჟიგულის მთების გამო მდ. ვოლგის დინების გადახრით. 2. მდ. ვოლგის მარჯვენანაპირეთის უბანი, რ-იც შემოსაზღვრულია ამ კლაკნილით. ს. მ-ის რ-ნშია ლენინის სახ. *ვოლგის ჰიდროელექტროსადგური.*

**სამარიუმი** (Samarium), Sm, ელემენტთა პერიოდული სისტემის III ჯგ. ქიმ. ელემენტი; ატ. ნომერი 62, ატ. მასა 150,4, $t_{დნ}$ 10772°C, $t_{დუღ}$ 1800°C, სიმკვრივე 7540 *კგ/მ³*, მოვერცხლისფრო-მოთეთრო, იშვიათ მიწათა ლითონი, მიეკუთვნება *ლანთანოიდებს*. ს. ბუნებაში გვხვდება ექვსი მდგრადი და ერთი რადიოაქტ. იზოტოპების სახით. აღმოაჩინა *ლეკოკ დე ბუაბოდრანმა* 18779 ს-ის ოქსიდის სახით. დედამიწის ქერქში მასის მიხედვით ს-ის შემცველობაა $7 \cdot 10^{-4}$%. ს-ის ჟანგვის ხარისხია +2, +3. ღებულობენ ტრიფთორიდის აღდგენით. იყენებენ შენადნობების, ნათურების დასამზადებლად და სხვ.

**სამაროვანი,** სასაფლაო, მიცვალებულთა დასაკრძალავად განკუთვნილი ადგილი. იხ. *სამარხი.*

**სამარსკი** ალექსანდრე ანდრიას ძე (დ. 19. II. 1919, ქ. ამვროსიევკა, ახლანდ. დონეცკის ოლქი), საბჭ. მათემატიკოსი, სსრკ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1976). სოციალ. შრომის გმირი (1979). სკკპ წევრი 1946-იდან. დაამთავრა მოსკ. სახელმწ. უნ-ტი (1945), 1959-იდან პროფესორია იქვე. მისი ძირითადი შრომები ეხება მათ. ფიზ. და გამოთვლითი მათ. საკითხებს. სსრკ სახელმწ. პრემია (1954), ლენინური პრემია (1962). დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, ოქტ. რევ. ორდენით, შრომის წითელი დროშის ორდენითა და მედლებით.

*თხზ.*: Уравнения математической физики, 4 изд., М., 1972 (თანაავტ.: А. Н. Тихонов).

**სამაჩქვალო,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (საბერიოს სოფსაბჭო), მდ. ენგურის მარჯვ. მხარეს. ზ. დ. 160 *მ*, გალიდან 18 *კმ*. სერგო ორჯონიკიძის სახ. საბერიოს კოლ-ბა (მეჩაიეობა). საშ. სკოლა სოფ. საბერიოში (3 *კმ*).

**სამარყანდი,** ქალაქი, უზბ. სსრ სამარყანდის ოლქის ცენტრი. მდებარეობს მდ. ზარაფშანის ხეობაში, უზბ. დიდ ტრაქტზე (ტაშკენტ—თერმეზი). რკინიგზის სადგური კრასნოვოდსკ—ტაშკენტის ხაზზე. 505 ათ. მცხ. (1983). ძვ. წ. IV ს-იდან ახ. წ. VI ს-მდე ს-ის ტერიტორიაზე გაშენებული იყო ქ. მარაკანდა. 329 ალექსანდრე მაკედონელის ჯარმა აიღო. VIII ს. დასაწყისში ხელთ იგდეს არაბებმა. შემდგომ მას ფლობდნენ სამანიდები, ყარახანიდები, თურქსელჩუკები, ყარახატაელები, ხვარაზმშაჰები. 1220 მონღოლ-თათრებმა დაანგრიეს. XIV ს. დასასრ.—XV ს. დასაწყისიდან თემურლენგის სახელმწიფოს დედაქალაქია. 1500 შევიდა შაიბანიდების სახელმწიფოს შემადგენლობაში, XVI ს. დამლევს — ბუხარის სახანოში. 1868 რუს. იმპერიის შემადგენლობაში მოექცა. 80—90-იან წლებში დაიწყო მუშების პირველი რევ. გამოსვლები. საბჭ. ხელისუფლება გამოცხადდა 1917 წ. 28 ნოემბ. (11 დეკ.). ს. შევიდა თურქესტანის ასსრ შემადგენლობაში. 1924—30 უზბ. სსრ დედაქალაქია, 1938-იდან — საოლქო ცენტრი. ქალაქი დაჯილდოებულია ლენინის ორდენით (1971).

მრეწვ. განვითარებისა და მოსახლ. მიხედვით ს. უზბ. სსრ-ის მეორე ქალაქია ტაშკენტის შემდეგ). არის მრავალი ძვ. და ახ. საწარმო: აბრეშუმსახვევი და აბრეშუმსაქსოვი, ჩაის გადამწონი, ფეხსაცმლის, ავეჯის, სამკერვალო ფ-კები, ხილის საკონსერვო, ფაიფურის, თამბაქოს საფერმენტაციო, ლიფტების საშენებელი, მაცივრების ქ-ნები, ქ-ნები „კრასნი დვიგატელი", „კინაპი", სახლთსაშენი კომბინატი. მსუბუქი და კვების მრეწვ. საწარმოები. აირსადენი ბუხარა—ტაშკენტი ქალაქს აწვდის აირს.

ს-ის ჩრდ.-აღმ. ნაწილში არის ნაქალაქარი აფრასიაბი, აქვეა ს-ის დაარსების ისტ. მუზეუმი, შაჰი-ზინდას მავზოლეუმების ანსამბლი, საკულტო კომპლექსი ბიბი-ხანუმი (1399—1404) — მდიდრული დეკორით შემკული საკრებულო მეჩეთის ნანგრევები, რვაწახნაგა მეჩეთი და აკლდამა. ს-ის ძვ. ნაწილის ცენტრში *რეგისტანის* მოედნის ანსამბლია. მის სამხრ-ით არის მავზოლეუმები: გურ-ემირი, რუჰაბადი (1380-იანი წწ.), აქსარაი (1470-იანი წწ.); რეგისტანის სამხრ.-აღმ-ით იშრათხანის მავზოლეუმის ნანგრევებია (1464). ს-ში შემონახულია აგრეთვე ჩუფან-ათას მავზოლეუმი (XV ს.), ხოჯა-აჰრარის მედრესე (1630—31) და სხვ. საბჭ. პერიოდში ქალაქის ხელახალი დაგეგმარებისას გათვალისწინებული იქნა ძვ. არქიტ. ძეგლების განლაგება. 1969 დამტკიცდა გენ. გეგმის პროექტი (ხელმძღვ. ტ. კალინოვსკაია), აშენდა 11-სართულიანი სასტუმრო „სამარყანდი" (1971, არქიტექტორები ო. აიდინოვა, ა. ბალაევი) და სხვ.

ს-შია მეკრავეთელეობის საკავშირო სამეცნ.-კვლ. სამედ. პარაზიტოლოგიის სამეცნ.-კვლ., უზბ. სსრ მეცნ. აკადემიის არქეოლ. ინ-ტები, უნ-ტი, არქიტ.-სამშ., სას.-სამ., კოოპერ., სამედ. და პედ. ინ-ტები, 14 საშ. სპეც. სასწავლებელი, 6 მუზეუმი, 3 თეატრი, ბავშვთა ტუბერკულოზის საწინააღმდეგო სანატორიუმი.

*ლიტ.*: Алескеров Ю. Н., Годы, равные векам. Страницы истории Самарканда, Таш., 1973.

**სამარყანდის ოლქი**, შედის უზბ. სსრ შემადგენლობაში. მდებარეობს რესპ. ცენტრ. ნაწილში, მდ. ზარაფშანის შუა დინების აუზში. ფართ. 16,4 ათ. *კმ²*. მოსახლ. 1973 ათ. კაცი (1983), აქედან 40% ქალაქში ცხოვრობს. ცენტრი — ქ. სამარყანდი. ს. ო-ის ჩრდ. ნაწილში ნურათაუს და აქთაუს ქედები, ყიზილყუმის უდაბნოს ნაწილი; სამხრ-ში — ზარაფშანის ქედის ჩრდ. კალთები და ყარნაბჩულის სტეპი. ერთადერთი დიდი მდინარეა ზარაფშანი. ს. ო-ში განვითარებულია მანქანათსაშ., ლითონდასამუშ., ქიმ., მსუბუქი და კვების მრეწველობა, მექანიზირებული სოფ. მეურნეობა. მანქანათსაშ. და ლითონდასამუშ. საწარმოები ამზადებენ სას.-სამ. ტექნიკის სათადარიგო ნაწილებს, ბამბასაწმენდი მრეწველობის მოწყობილობას, საყოფაცხოვრებო მაცივრებს, ლიფტებს, კონდიციონერებს, კინოაპარატებსა და სხვ. ქიმ. მრეწვ. საწარმოები ამზადებენ მინერ. სასუქებს, გოგირდმჟავასა და სხვ. კვების მრეწვ. დარგებიდან გამოირჩევა საკონსერვო, ღვინის, ხორცის, კარაქის, თამბაქოს მრეწველობა; მსუბუქი მრეწვ. დარგებიდან განვითარებულია ბამბასაწმენდი, აბრეშუმდასამუშ., ტყავის მრეწველობა. საშენმასალათა, ფაიფურ-ქაშანურის ჭურჭლის წარმოება. სოფ. მეურნეობაში დიდი ადგილი უკავია სარწყავ. მიწებს აგებულია წყალსაცავები და საირიგაციო არხები. მოჰყავთ ბამბა, თამბაქო, მარცვლოვნები, კარტოფილი, ბოსტნეული, ხილი. აშენებენ მსხვ. რქ. საქონელს, ცხვარს, თხას. განვითარებულია მეაბრეშუმეობა. ს. ო-ს კვეთს სარკინიგზო მაგისტრალი კრასნოვოდსკ—ტაშკენტი. განვითარებულია საჰაერო მიმოსვლა.

**სამარყანდის უნივერსიტეტი** ალიშერ ნავოის სახელობისა, დაარსდა 1927, 1930-იდან — უზბ. პედ. აკადემია, 1933-იდან — უზბ. უნ-ტი. 1941 უნ-ტს მიენიჭა ალიშერ ნავოის სახელი და 1960 ეწოდა სამარყანდის სახელმწ. უნ-ტი. 1983 უნ-ტში იყო მექან.-მათ., გამოყენებითი მათ., ფიზ., ქიმ., ბიოლ., გეოგრ., ისტ., უზბ. და ტაჯ. ფილოლ., რუს. ფილოლ., რომანულ-გერმანიკული ფილოლ. ფაკ-ტები. უნ-ტს აქვს სალამოს, დაუსწრებელი და მოსამზადებელი სწავლების განყ-ები, 63 კათედრა, ასპირანტურა, 3 პრობლემური ლაბორატორია, გამოთვლითი ცენტრი, ბოტან. ბაღი, სარედაქციო-საგამომცემლო განყ-ბა, სამეცნ. ბ-კა; სწავლობდა 10 ათ-ზე მეტი სტუდენტი, მუშაობდა 650 პროფესორ-მასწავლებელი. უნ-ტს აქვს საკანდიდატო დისერტაციების დაცვისათვის მიღების უფლება.

სამარყანდი. თილაქარის მედრესე. 1646/47 — 1659/60. ეზო.

**სამარცვლე კულტურები**, იმ მცენარეების ჯგუფი, რ-თა მარცვალი ადამიანის აუცილებელი საზრდო, სამრეწველო ნედლეული და სასოფლო-სამეურნეო ცხოველების საკვებია. ს. კ. იყოფა პურეულ კულტურებად და სამარცვლე პარკოსნებად. პურეული ს. კ-ის (ხორბალი, ქერი, შვრია, ჭვავი, ფეტვი, სიმინდი, სორგო, ღომი, წიწიბურა და სხვ.) მარცვალი მდიდარია ნახშირწყლებით, ცილებით, ფერმენტებით, ვიტამინების კომპლექსით და პროვიტამინებით, რითაც აიხსნება მათი მაღალი ყუათიანობა. მოჰყავთ თითქმის მთელ პლანეტაზე. ვეგეტაციის ხანგრძლივობისა და განვითარების მიხედვით ს. კ. იყოფა *საშემოდგომო კულტურებად* და *საგაზაფხულო კულტურებად*.

სამარცვლე პარკოსანთა ჯგუფში შედის ბარდა, ლობიო, სოია, ცერცველა, ოსპი, ცერცვი და სხვ. კულტურაში ფართოდ გავრცელებული მცენარეებია. მარცვალი მდიდარია ცილებით, ცხიმებით და სხვ.

**სამარხი,** მიცვალებულის დასაკრძალავი ორმო, მოედანი, ნაგებობა, მოწყობილობა. იმის გამო, რომ მიცვალებულისათვის ინვენტარის ჩატანება წესად ჰქონდათ, ს. ძვ. ისტ. პერიოდების შესწავლის ერთ-ერთ უმთავრეს წყაროდ იქცა. ს-ები ცნო-

სამარყანდის ოლქი

1. ბუხარის ოლქი. 2 ტაჯიკეთის სსრ

ბილია ძვ. ქვის ხანიდან. პირველყოფილ ადამიანს თავი უნდა ეხსნა ხრწნადი ლეშისაგან. პრიმიტ. ს-ების მოწყობა უკავშირდება მიცვალებულის კულტს. ევროპაში უკვე მუსტიეს ხანიდან ცნობილია ს. ორმოები, რ-ებშიც მიცვალებულები ხელ-ფეხმოკეცილნი, „მძინარე პოზაში" ესვენა. მათ ატანდნენ „საგზალს", ქვის იარაღს, სამკაულს და სხვ. ზოგიერთი ფაქტი მოწმობს მსხვერპლთშეწირვის წესის არსებობას, რ-იც მიცვალებულის პატივისცემას და თაყვანისცემას უკავშირდება. ევროპაში ცნობილია ს-ები ზედა პალეოლითური ხანის მღვიმეებშიც. ჩატანებული სამკაულების სიმრავლით (ნიჟარები, ძვალი) გამოირჩევა გრიმალდის ს-ები. ს-ებში ჩონჩხები წითლად იყო შეღებილი ჟანგმიწით (სისხლის ფერი მარადიული სიცოცხლის იდეასთან არის დაკავშირებული). ხშირია მიცვალებულის მოკრუნჩხულ პოზაში დაკრძალვა, რასაც სხვადასხვაგვარი ახსნა აქვს (მძინარე თუ ჩანასახოვანი მდგომარეობის განსახიერება და სხვ.). აზილის ეპოქის ს-ებიდან (საფრანგეთი) ცნობილია მეორადი დაკრძალვის შემთხვევა. ოფნეტის გამოქვაბულში (გერმანია) წითელ ჟანგმიწამოყრილ მრგვალ ორმოებში აღმოჩნდა თავის ქალების გროვები სამკაულებთან ერთად, რაც მიუთითებს თავის ქალის კულტზე. მრავალ ხალხში არსებობს რწმენა, რომ სულის სამყოფელი არის თავი.

მესოპოტამიის უძველეს ქალაქთა ნეკროპოლებში (ძვ. წ. III ათასწლ.) კრემაციის შემდეგ მიცვალებულის ფერფლს ალიზის, თიხის ან ქვის ს-ში კრძალავდნენ. ხშირ შემთხვევაში თიხის ურნებს (ქოთნებს), ვარცლისებურ თიხის კუბოებს იყენებდნენ. ალიზის აგურით ნაგები თაღიანი ს-ები უპირატესად ასურეთში გვხვდება. ცნობილია ე. წ. მეფეთა აკლდამები (ქ. ური სამხრ. მესოპოტამიაში), რ-შიც მდიდრული ინვენტარი, მონები, ეტლები და სხვ. აღმოჩნდა. კასიტი და ასურელი მეფეები დასაკრძალავად ძვ., მიტოვებულ სასახლეებს ირჩევდნენ ხოლმე. ცნობილია ქ. ასურის სამეფო აკლდამები და სასახლეში მდგარი ბაზალტის სარკოფაგები.

ეგვიპტეში პრეისტორიული ხანიდან ცნობილია დიდი სამაროვნები. დამახასიათებელია მარცხ. გვერდზე „მოკრუნჩხულ პოზაში" დაკრძალვა, თავით სამხრ-კენ, თავით აღმ-კენ დაკრძალვა გაბატონებულია უკვე ძვ. სამეფოს ხანაში და დაკავშირებულია რელიგიურ წარმოდგენებთან: მიცვალებულს ქვესკნელში მზე აღმ-ით უნდა დაენახა. დასტურდება კოლექტ. ან წყვილადი დაკრძალვა, მეორადი დაკრძალვა და სხვ. ოთხკუთხა ორმოები, რ-ებიც შიგნით მოპირკეთებული და გადახურული იყო, კენოტაფებს წარმოადგენდა. გვიანდ. პრეისტორიული ხანიდან ცნობილია სარეცლები. ადრინდ. დინასტიურ ხანაში აგებდნენ მრავალკამერიან ს-ებს მიწისზედა ნაგებობიანად, რ-თაგან შემდეგში (ადრინდ. დინასტიურ ხანაშივე) განვითარდა ე. წ. მასტაბები. ეგვ. მეფეები ორ ს-ს იშენებდნენ — ზემო და ქვემო ეგვიპტეში (მ. შ. ერთი კენოტაფი იყო). შუა სამეფოს შემდეგ მასტაბა აღარ გვხვდება. ყველაზე გრანდიოზულ ნაგებობას წარმოადგენს ეგვ. *პირამიდა*. მას მასტაბისაგან წარმოშობილად მიიჩნევენ. უფრო ძველია საფეხურებიანი პირამიდები. V დინასტიის დროიდან (ძვ. წ. 2563—2423) ეგვიპტის სამეფო სახლის წარმომადგენლებს კრძალავდნენ კლდეში ნაკვეთ კამერებსა და დარბაზებში, რადგან ნილოსის ვიწრო ხეობა ვეღარ იტევდა მასტაბებს.

არქიტ. ნაგებობებითა და სამარხეული ინვენტარით გამოირჩევა მიკენის *შახტური სამარხები* (ძვ. წ. XVI ს.). ს-ების თავზე იდგა სკულპტურულგამოსახულებიანი სტელები. ძვ. წ. XIV ს. დასაწყისში ამ აკლდამების ადგილს, როგორც წინაპართა კულტისას, შემოავლეს მაღალი ფილების ორმაგი წრე, რ-საც ღია, ფართო შესასვლელი ჰქონდა. შახტური ს-ები შეცვალა გუმბათოვანმა დიდმა დასაკრძალავმა ნაგებობებმა (ძვ. წ. XVI—XIII სს.). ე. წ. ატრევსის სამარხი მიკენში და ამგვარივე ორქომენოსში წარმოადგენს ყველა დროის არქიტ. შედევრებს.

სხვადასხვა დროის დასაკრძალავი მიწისქვეშა და მიწისზედა ს. ნაგებობანი მრავალ ქვეყანაში გვხვდება. ესენია აკლდამები, პირამიდები, დერეფნიანი ნაგებობები. საფლავის ქვები, სტელები, ქანდაკებები, არქიტ. და ორნამენტული დეტალები ხშირ შემთხვევაში ხელოვნ. ნიმუშებს წარმოადგენს. ბევრ ხალხს ჰქონდა წეს-ჩვეულება და მისწრაფება თვალსაჩინოებითა და დიდი მასშტაბის ძეგლებით უკვდავეყო თავისი მიცვალებულები, შეესრულებინა კულტმსახურება და უზრუნველეყო მათი „საიქიო ცხოვრება". ამას ემსახურებოდა გორასამარხების, დოლმენებისა და სხვა მონუმ. ძეგლების აგება, რ-ებიც მოფენილია ევრ. აზიისა და აფრ. ვრცელ ტერიტორიაზე.

კავკასიაში და, კერძოდ, საქართველოში უძველესი ს-ები ჯერჯერობით მხოლოდ ადრინდ. ბრინჯაოს ხანის *მტკვარ-არაქსის კულტურიდანაა* ცნობილი. საქართვ. ტერიტორიაზე შესწავლილია ამ ხანის გორასამარხები (ტყვიავი, შულავერი, საჩხერე), ქვისსამარხები და ორმოსამარხები (კიკეთი, ოზნი, ქვაცხელები). ქვაცხელების კრემაციული და ინჰუმაციური (ზოგი კოლექტიური) ქვაყრილიანი ორმოსამარხები გამოირჩეოდა თავისი ინვენტარით (ბრინჯაოს იარაღი და სხვ.). ამირანის გორის ერთ-ერთ ს-ში აღმოჩნდა 7 მიცვალებულის ჩონჩხი. საჩხერის რ-ნის გორასამარხების დიდ ქვაყრილში მოწყობილი ინდივიდ. ს-ები განსაკუთრებით ცნობილია ბრინჯაოს ინვენტარით, რაც მეტალ. განვითარების მაღალ საფეხურს მოწმობს. ადრინდ. ბრინჯაოს დასასრულისა და შუა ბრინჯაოს ხანა კავკ. ტერიტორიაზე აღინიშნება სოც.-ეკონ. და კულტ. განვითარების სწრაფი ტემპით. ამავე დროს მიმდინარეობს სოც.-ეკონ. დიფერენციაციის პროცესი. უფრო გამოკვეთილად ჩანს გვაროვნ.-ტომობრივ გაერთიანებათა დაწინაურება. ყოველივე ამას ასახავს ამ ხანაში უმთავრესად გავრცელებული დიდი გორასამარხები მდიდრული ინვენტარით, ესაა, მაგ., თრიალეთის გორასამარხები და სხვა ანალოგიური ძეგლები საქართველოში, სომხეთსა და აზერბაიჯანში. გორასამარხები ხშირად ჯგუფებადაა განლაგებული (ყორღანული ველი). გრანდიოზულობითა და სიმდიდრით ჩრდ. კავკ. ადრინდ. გორასამარხებიდან განსაკუთრებით გამოირჩევა ყუბანის დიდი გორასამარხები (*მაიკოპის კულტურა* ძვ. წ. III ათასწლ. შუა ხანები). ეს მასალა ენათესავება ალაჯაჰუიუქის „მეფეთა სამარხების" დაახლ. თანადროულ ინვენტარს. აფხაზეთსა და კავკ. ჩრდ.-დას. ნაწილში გავრცელებულია დოლმენური ს-ები (ძვ. წ. III ათასწლ. დასასრ. და II ათასწლ. I ნახ.), უფრო ჩრდ-ით ისინი ტამანის ნ. კ-მდე და ყირიმის ზღვისპირა ზოლში ვრცელდება. ცნობილია ყორღანულ და დოლმენურ ს-თა ტიპების შერწყმის შემთხვევებიც. გორასამარხები არსებობდა გვიანდ. ბრინჯაოს ხანაშიც (აღმ. საქართველოს, სევანის ტბისა და სხვა რ-ნების ძეგლები), განსაკუთრებით მის ადრეულ საფეხურზე. ამ ხანაში უფრო მკაფიოდ ვლინდება უფლებრივი და ქონებრივი განსხვავება. ზოგიერთი წარჩინებულისა და ბელადის ს-ში ჩაყოლებულნი არიან მსხვერპლად შეწირული მონები თუ მისი მსახურები და მეომრები. გვიანდ. ბრინჯაოსა და ადრინდ. რკინის ხანაში აღმ. ამიერკავკასიაში ჭარბობს ორმოსამარხები და ქვაყუთები (ქვის ფილებით ნაგები ს-ები). მიცვალებულები უმეტეს შემთხვევაში ხელ-ფეხმოკეცილი არიან, ხშირად ამ ს-თა მრავალრიცხოვანი და მჭიდრო დაჯგუფებები დიდ სამაროვნებს ქმნიდა, რ-ებიც საუკუნეების მანძილზე მოქმედებდნენ (მაგ., *სამთავროს სამაროვანი*). ზოგჯერ სამაროვნებისათვის დამახასიათებელია ს-თა შერეული ტიპები. აფხ. ზღვისპირა სამაროვნებზე გვიანდ. ბრინჯაოს ხანაში ვხვდებით როგორც ოსუარიუმებს, ისე ორმოსამარხებს. აფხ. ადრინდ. რკინის ხანის ორმოსამარხებში მიცვალებულები ინჰუმაციური წესით იყვნენ დაკრძალულნი, ზოგი ნაწილობრივ კრემაციაქმნილი ესვენა, მოხრილი ან ზურგზე გაშოტილი. კოლხეთის დაბლობ რ-ნებში ამ დროის (ძვ. წ. IX—V სს.) ცნობილია მასობრივი სამაროვნები (დასაკრძალავი მოედნები ან ცალკეული კოლექტ. ს-ები კრემაციული თუ მეორადი ინჰუმაციური დაკრძალვით). მიცვალებულის დაკრძალვა (ზოგჯერ ორრისა ან სამისა) „მოკრუნჩხულ პოზაში" თიხის დიდ ჭურჭელში ან მისი ნაწილების გამოყენებით — დაგება-გადაფარებით (ქვევრსამარხები) კოლხეთში თავს იჩენს ძვ. წ. IV ს-იდან, აღმ. საქართველოში ძვ. წ. III ს-ში გაჩნდა და გვიანობამდე არსებობდა, კახეთში და აზერბაიჯანში — ახ. წ. I—III სს-მდე. ქვევრსამარხების გავრცელებას მევენახეობა-მეღვინეობის განვითარებას უკავშირებენ და უმთავრესად ადგილ. ნიადაგზე წარმოშობილად თვლიან (იხ. სტ. *ქვევრი*, *ქვევრსამარხი*). ჭურჭელში (პითოსებში) დაკრძალვის წესი სრულიად განსხვავებულ ეპოქებში ცნობილია მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყანაში. ანტ. ხანის კოლხეთსა და იბერიაში იცვლება ს-თა ტიპები და დაკრძალვის წესი. იბერიის დედაქალაქის მცხეთისა და მისი მიდამოების იმდროინდელ ს-ებს შორის გამოყოფენ: ორმოსამარხებს და ქვისსამარხებს (არსებობენ დედაქალაქობის ხანის მთელ მანძილზე, დამახასიათებელი იყო პროვინციებისათვისაც), ქვევრსამარხებს (ძვ. წ. II—I სს.), კრამიტსამარხებს (ძვ. წ. I—ახ. წ. III სს.), აგურითა და კერამ. ფილებით ნაგებ ს-ებს (I—III სს.). ს-ების ინვენტარი გამოხატავს საქალაქო ცხოვრების თავისებურებებს (გაქრა საბრძოლო იარაღი, გაჩნდა ხელოსნობა-ვაჭრობისა და სხვა დარგების ამსახველი საგნები და ა. შ.). სიმდიდრით განსაკუთრებით გამოირჩევა წარჩინებულთა ს-ები, მ. შ. ვანის, ახალგორისა და წინწყაროს ორმოიანი ს-ები (ადრინდ. ანტ. ხანა), არმაზისხევის ქვის სარკოფაგები, თავისი ძვირფასი სარეცლებით, მცხეთისა და ბაგინეთის აკლდამები, ზღუდრის, სიონის, ჟინვალის, კლდეეთის, მოდინახეს გრუნტული ს-ები (გვიანდ. ანტ. ხანა) და სხვ. ფეოდ. ხანაში ქრისტ. წესმა თანდათან განდევნა ს-ში ინვენტარის ჩატანების ძვ. წარმართული წესი.

*ე. გოგაძე.*

**სამარხი**, სამკვდრო, სამკუდრო, მიცვალებულის დასაკრძალავად გასაწევი ხარჯის სახსარი ძვ. საქართველოში. მიცვალებულისეული ქონების სააწმისო ნაწილის გარდა ს. ერქვა ამ დანიშნულებით წინასწარვე გადადებულ სახსარსაც, რ-საც ძირითადად მოძრავი ქონებიდანნ გამოყოფდნენ. ოჯახის გაყრისას ს. გამოიყოფოდა მოხუცი დედ-მამისათვის, ქვრივი უძეო რძლისათვის, ობოლი ქალისათვისს. ს. ერქვა აგრეთვე მოკლულის დასაკრძალავი ხარჯების საზღაურს, რ-იც მკვლელს ან მისთვის პასუხისმგებელ პირს ეკისრებოდა.

*წყარო:* ვახტანგ VI, სამართლის წიგნი, თ. ენუქიძის გამოც., თბ., 1955; ქართული სამართლის ძეგლები, ი. დოლიძის გამოც., ტ. 1, თბ., 1963; ტ. 4, თბ., 1972.

*დ. ფურცელაძე.*

**სამასი არაგველი**, *კრწანისის ბრძოლაში* გმირულად დაღუპულ მებრძოლთა რაზმი. ამ გმირთა მამაცური თავდადება ფართოდ აისახა ხალხურ სიტყვიერებაში.

*ლიტ.:* ბაგრატიონი თ., ღვაწლი ბაგრატიონის ისტორია, თბ., 1972.

**სამაღაროო (საშახტო) გეოლოგია,** გეოლოგიის დარგი, რ-ის ამოცანაა მოქმედი მაღაროების, შახტებისა და სარეწაოების გეოლ. მომსახურება. ს. (ს.) გ. სამთოო საწარმოს უზრუნველყოფს გეოლ. მონაცემებით, რ-ებიც აუცილებელია სასარგებლო წიაღისეულის საბადოს გახსნის, მომზადებისა და ექსპლუატაციისათვის. მისი ამოცანაა აგრეთვე სასარგებლო წიაღისეულის საბადოს საექსპლუატაციო ძიება, რ-ის მიზანია სასარგებლო წიაღისეულის სხეულის კონტურებისა და მასში სასარგებლო კომპონენტების განაწილების დაზუსტება, ექსპლუატაციის დროს სასარგებლო წიაღისეულის მარაგის კონტროლი, საბადოს ამგები ქანების საინჟინრო-გეოლ. თვისებებისა და მისი ჰიდროგეოლ. რეჟიმის შესწავლა და სხვ.

*ლიტ.*: Альбов М. Н., Быбочкин А. М., Рудничная геология, 2 изд., М., 1973.

**სამაჩაბლო,** ფეოდალური საქართველოს ერთ-ერთი სათავადო. წარმოიშვა XV ს. დასაწყისში მდ. ლიახვის შუა და ზემო წელზე, ისტ. აჩაბეთის ხევში. სახელწ. მომდინარეობს თავად მაჩაბელთა გვარიდან, რ-თა წინაპრები იყვნენ აზნაური თავხელიძეები (სხვა თვალსაზრისით, ანჩაბაძეები). ს-ს რეზიდენცია იყო აჩაბეთი, ხოლო საგვარეულო საძვალე-სამარხი — თირის მონასტერი და საბაწმინდა. ეკლესიურად ექვემდებარებოდა ნიქოზის საეპისკოპოსოს. ს-ს სამხრ. ნაწილის ეკონომიკა ეყრდნობოდა სარწყავ მიწათმოქმედებას, ხეობის ზემო წელზე მისდევდნენ მემინდვრეობას (ითესებოდა ქერი), განვითარებული იყო მესაქონლეობა. ს-ს ჩამოყალიბება და ტერიტ. გაფართოება დაკავშირებული იყო მეფის ხელისუფლების წინააღმდეგობის დაძლევასთან. ს-ს აღმ-ით ესაზღვრებოდა ქსნის საერისთავო, სამხრ-იდან ფავლენიშვილთა და ამილახვართა მამულები, სამხრ-დას-ით საყაფლანიშვილო, ჩრდ.-დას-ით — რაჭის საერისთავო. ჩრდ-ით მაჩაბელთა ძალაუფლება დვალეთამდე აღწევდა. XV ს-ში მაჩაბელთა მებატონეა დვალეთის ერთ-ერთი ხეობის — ჟღელეს — სოფლები, ხოლო XVII დამლევს — ზროვის ხეობის სოფლები. ს. გაუქმდა 1855წ., როდესაც მაჩაბლებსა და ყმა ოსებს შორის გამწვავებული კლასობრივი ბრძოლის გამო სენატის დადგენილებით მაჩაბელთა 2000 კომლი ყმა სახაზინო უწყებას გადაეცა.

*ლიტ.*: ანდღულაძე ნ., თირის მონასტრის ხუროთმოძღვრული ანსამბლი, თბ., 1976; გვასალია ჯ., აღმოსავლეთ საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის ნარკვევები, თბ., 1983; ჯანაშია ს., ბარათაშვილთა გენეალოგიისათვის, შრომები, [ტ.] 2, თბ., 1952.

*ჯ. გვასალია.*

**სამპაჩვეთი,** ისტორიული სოფელი ქვემო ქართლში, მდ. ალგეთის ხეობაში, ასურეთიისხევის მარცხ. მხარეს, თანამედროვე სოფ. ბოგვის (თეთრი წყაროს რ-ნი) აღმ-ით. ისტ. წყაროებში პირველად მოხსენიებულია XVII ს. II ნახევარში.

*ლიტ.*: ლორთქიფანიძე ი., ქვემო ქართლი XVIII საუკუნის პირველ მეოთხედში, ნაწ. 1—2, თბ., 1935.

**სამაცივრო აგენტები,** *მაცივარი მანქანის* მუშა ნივთიერებები, რ-ებიც დუღილის დროს ან გაფართოების პროცესში სითბოს აართმევს საცივებელ ობიექტს და მომდევნო შეკუმშვის შემდეგ მას გადასცემს მაცივებელ გარემოს (წყალს, ჰაერს და ა. შ.). ს. ა-ს უნდა ჰქონდეს დაბალი დუღილის ტემპ-რა ატმოსფერულზე მაღალი წნევის დროს (ჰაერის შეწოვის თავიდან ასაცილებლად), ზომიერი წნევა და კონდენსაციის ტემპ-რა, დაბალი გამყარების ტემპ-რა და მაღალი კრიზისული ტემპ-რა, დიდი ორთქლწარმოქმნის კუთრი სითბო ორთქლის მცირე კუთრი მოცულობის დროს, მცირე კუთრი თბოტევადობა და მაღალი თბოგამტარობა. სასურველია, რომ ს. ა. იყოს აფეთქებაუსაფრთხო, არატოქსიკური, უწვავი, ნეიტრალური კონსტრ. მასალის მიმართ, ინერტული საზეთისადმი და ა. შ.; იმის მიხედვით თუ როგორია ს. ა-ის დუღილის ტემპ-რა ატმ. წნევის დროს, იგი არის მაღალტემპ-რული (—10°C-ზე მეტი), ზომიერი (—10°C-ზე ნაკლები) ან დაბალტემპ-რული (—50°C-ზე ნაკლები). ძირითადი ს. ა-ია *ამიაკი*, *ფრეონი* და ზოგიერთი ნახშირწყალბადები. ამიაკი მიეკუთვნება ზომიერი ს. ა-ის ჯგუფს. ფრეონი უმრავლეს შემთხვევაში უვნებელია და უწვავი. ცნობილია 50-ზე მეტი სახის ფრეონი და მათი ნარევი, რ-საც იყენებენ ყველა ტემპ-რულ ჯგუფში. ყველაზე მეტად გავრცელებულია ფრეონ-12, ფრეონ-22 (ზომიერი ს. ა.) და ფრეონ-13 (დაბალტემპ-რული ს. ა.). ნახშირწყალბადებს (ეთანი, პროპანი, ეთილენი) იყენებენ ნავთობქიმ. და აირის მრეწველობაში დიდ და საშ. სიდიდის მაცივარ დანადგარებში.

*ლიტ.*: Богданов С. Н., Иванов О. П., Куприянова А. В., Холодильная техника. Свойства веществ. Справочник, 2 изд., Л., 1976.

**სამაცივრო აგრეგატი,** *მაცივარი მანქანის* ყველა ელემენტის ან მათი ნაწილის კონსტრუქციული შეერთება ერთიან ანაწყობ ერთეულად. ს. ა-ს აქვს საერთო ჩარჩო ან საერთო კარკასი. ზოგჯერ მას ამონტაჟებენ მის შედგენილობაში შემავალ რომელიმე ელემენტზე (კვანძზე), რ-საც უნდა ჰქონდეს საკმაო მასა და გაბარიტები, რათა შესაძლებელი იყოს აგრეგატის დანარჩენი ასაწყობი კვანძების მასზე მიმაგრება. ს. ა-ის აწყობა ხდება ქ-ნაში. მას მომხმარებელს აწვდიან *სამაცივრო აგენტით* ან ინერტული აირით (აზოტით) ავსებულს, კომპრესორის შემცველს კი — დამატ. საზეთი ზეთით სავსეს. ს. ა-ის მონტაჟი არსებითად არის მისი დადგმა საძირკველზე (თუ უკანასკნელი აუცილებელია) და თბოშემცველის, წყლისა და ელექტროენერგიის კომუნიკაციებთან მიერთება. ს. ა. უნდა იყოს კომპაქტური, დემონტაჟისა და რემონტისათვის მოსახერხებელი, არ უნდა ჰქონდეს გამოშვერილი ნაწილები და ა. შ. უმაღლესი ხარისხის დააგრეგატების მაგალითია საყოფაცხოვრებო *მაცივარი* და *კონდიციონერი*.

**სამაცივრო დანადგარი,** მოწყობილობის კომპლექსი, რ-ის დანიშნულებაა გასაგრილებელ სათავსებში, სხეულებში ან ნივთიერებებში გარემოზე დაბალი ტემპ-რის მიღება და შენარჩუნება. ს. დ-ში შედის ერთი ან რამდენიმე *მაცივარი მანქანა*, აგრეთვე აუცილებელი დამხმარე მოწყობილობა, რ-იც უზრუნველყოფს ამ მანქანების ნორმალურ მუშაობას. სიცივეს ს. დ-იდან მომხმარებელს აწვდიან გათხევადებული ან შეკუმშული *სამაცივრო აგენტის* (უშუალო გაცივება) ანდა გაცივებული სამაცივრო თბოშემცველის (გაცივება სიცივის გადამტანით) სახით. სიცივის მწარმოებლურობის მიხედვით ს. დ-ები არის მცირე (სიცივის მწარმოებლურობა 30 ათ. *კკალ/სთ*-ზე ნაკლები), საშ. (30 ათ-იდან 500 ათ. *კკალ/სთ*-მდე) და მსხვილი (500 ათ. *კკალ/სთ*-ზე მეტი). ორთქლკომპრესიული მაცივარი მანქანების მქონე დანადგარებს ათავსებენ დახურულ სათავსში, შენობაში, სადაც არის სიცივის მომხმარებელი, ან ცალკე შენობაში — სამაცივრო სადგურში. აბსორბციული და ორთქლეჟექტორული მანქანების მქონე ს. დ-ებს ხშირად ამონტაჟებენ შენობის გარეთ. ს. დ-ები უმეტესად ავტომატიზებულია.

*ლიტ.*: Курылев Е. С., Герасимов Н. А., Холодильные установки, 2 изд., Л., 1970.

**სამაცივრო კამერა,** თბოიზოლირებული სათავსი, რ-შიც შენარჩუნებულია გარემოს ტემპ-რაზე დაბალი ტემპერატურა. საჭირო ტემპ-რას ს. კ-ში ღებულობენ კედლის ან ჭერის ბატარეების — თბოგადამცემების მეშვეობით, რ-თა დანიშნულებაა კამერებში ჰაერის გაცივება მისი ბუნებრივი ცირკულაციის დროს, აგრეთვე ჰაერსაცივრებით, ე. ი. ისეთი აპარატებით, რ-ებიც აცივებენ ჰაერს იძულებითი ცირკულაციის დროს.

**სამაცივრო ტექნიკა,** ტექნიკის დარგი, რ-იც მოიცავს ხელოვნური გაცივების მიღებისა და გამოყენების საკითხებს. სიცივის წყარო შეიძლება იყოს მაცივებელი ნივთიერებები ან *მაცივარი მანქანა*. მაცივებელი ნივთიერების დნობის (მაგ., ყინულის), სუბლიმაციის (მყარი ნახშირორჟანგის — მშრალი ყინულის), აორთქლების (თხევადი აზოტის) ან განზავების (მაცივებელი ნარევის) პროცესები მიმდინარეობს 0°C-ზე დაბალი ტემპ-რის დროს. ხელოვნურ გაცივებას დიდი მნიშვნელობა აქვს მალფუჭებადი საკვები პროდუქტების წარმოების, ტრანსპორტირებისა და შენახვისათვის. გაცივება და გაყინვა მნიშვნელოვნად ანელებს ამ პროდუქტებში მიმდინარე ბიოლ. პროცესებს, რაც საშუალებას იძლევა საგრძნობლად გაგრძელდეს მათი შენახვის ვადა ისე, რომ არ დაიკარგოს პროდუქტების კვებითი თვისებები და გემო. ხელოვნური სიცივის უდიდესი მომხმარებლებია ქიმ. (აზოტმჟავას, ქლორმჟავას, სინთეზური კაუჩუკის, ხელოვნური ბოჭკოსა და სხვათა წარმოება), ნავთობგადასამუშავებელი და აირის მრეწველობა. ს. ტ. მნიშვნელოვან როლს ასრულებს მშენებლობაში (წყლოვანი გრუნტის გასაყინად), მედიცინაში, სპორტში.

*ლიტ.*: Розенфельд Л. М., Ткачев А. Г., Холодильные машины и аппараты, 2 изд., М., 1960.

**სამაცივრო ტრანსპორტი,** ერთობლიობა მოძრავი სატრანსპორტო საშუალებებისა, რ-ებიც გადაზიდავენ მალფუჭებად საკვებ პროდუქტებს (ხორცი, თევზი, ბოსტნეული, ხილი და სხვ.) ისეთ ტემპ-რულ პირობებში, რ-იც უზრუნველყოფს მათ შენახვას (იხ. *გაცივება საკვები პროდუქტებისა*). ს. ტ. არის სარკინიგზო, საავტ., წყლისა და საჰაერო. საჭირო ტემპ-რული რეჟიმის შესანარჩუნებლად კონტეინერები, იზოთერმული ვაგონები (იხ. *ვაგონი იზოთერმული*), *რეფრიჟერატორული გემები*, *იზოთერმული ავტომობილები* აღჭურვილია მაცივარი დანადგარებით ან მზა მაცივებელი ნარევების, ყინულის, გათხევადებული აირის შესანახი ჭურჭელით. ს. ტ-ს აქვს მაცივარი იზოლაცია. ზამთრის პერიოდში პროდუქტების გადასაზიდავ ტრანსპორტს შეიძლება ჰქონდეს სათბობი ხელსაწყოები. პროდუქტების მცირე მასშტაბზე გადასაზიდად იყენებენ თერმოსებს — სატრანსპ. საშუალებებს, რ-თაც არა აქვთ მაცივარი დანადგარები. სარკინიგზო ს. ტ. შეიძლება იყოს მთელი შემადგენლობა, სექციები ან ავტონ. ვაგონები. საზღვ. და სამდ. რეფრიჟერატორული გემები და ბარჟები არის სატრანსპ. და სატრანსპორტო სარეწაო. საჰაერო ს. ტ-ის სატვირთო ნაკვეთურში საჭირო ტემპ-რულ დონეს ინარჩუნებენ გარე ჰაერის ცირკულაციით.

*ლიტ.*: Демьянков Н. В., Маталасов С. Ф., Хладотранспорт, 2 изд., М., 1976.

**სამაცივრო ციკლები,** შექცეული წრიული თერმოდინამიკური პროცესები, რ-თა შედეგად სითბო მუშაობის შესრულების ხარჯზე გადადის ნაკლებტემპ-რიან სხეულიდან მეტტემპ-რიან სხეულში. ს. ც. გამოყენებულია *მაცივარ მანქანებში*, მაცივარ-აირულ მანქანებში. ყველაზე ფართოდ იყენებენ ისეთ ს. ც-ს, რ-ებიც ემყარება სითხის აორთქლებას, *ჯოულ-ტომსონის ეფექტის* გამოყენებას, მუშა სხეულის გაფართოებას *დეტანდერში*. ამგვარი ს. ც-ის მეშვეობით შეიძლება დაახლ. 0,3 K-მდე დაბალი ტემპ-რების მიღება. ენერგეტ. თვალსაზრისით ერთ-ერთი ყველაზე ხელსაყრელია შექცეული *კარნოს ციკლი*. მას უახლოვდება იდეალური ორთქლკომპრესიული მაცივარი მანქანის ციკლი (ნახ.). ციკლი შედგება 2 *ადიაბატური*

სამაცივრო ციკლები. იდეალური ორთქლკომპრესიული მანქანის სამაცივრო ციკლი: p—წნევა; i—ენთალპია; T—ტემპერატურა; S—ენტროპია.




პროცესისა (1–2, 3–4) და 2 *იზოთერმული პროცესისაგან* (4–1, 2–3). რეალურ ორთქლკომპრესიულ მაცივარ მანქანაში (იდეალურისაგან განსხვავებით) ს. ც. მიმდინარეობს ორთქლის გადამეტხურებით კომპრესორში მისი შეკუმშვისას, გარდა ამისა, დეტანდერის მაგიერ მასში მარეგულირებელი ვენტილია, რის გამოც სამაცივრო აგენტის გაფართოების პროცესი არის არა ადიაბატური, არამედ იზოენტალპიური. ყოველივე ეს იწვევს სამაცივრო კოეფიციენტის მნიშვნელობის შემცირებას. ენერგეტ. ეფექტურობის გასადიდებლად რეალურ მაცივარ მანქანებში იყენებენ გართულებულ ს. ც-ს. – 30°C-ზე დაბალი ტემპ-რების მისაღებად ორთქლკომპრესიულ მაცივარ მანქანებში იყენებენ მრავალსაფეხურიან, კასკადურ და სხვა ს. ც-ს, საჰაერო-საფართოებელ მაცივარ მანქანებში კი – 2 ადიაბატისა და 2 იზობარისაგან შემდგარ ს. ც-ს. ენერგეტ. თვალსაზრისით უფრო ხელსაყრელია რეგენერაციული ს. ც., რ-იც შედგება 2 იზოთერმული და 2 *იზოქორული პროცესისაგან*; ასეთ ს. ც-ებს იყენებენ კრიოგენული ტემპ-რების მისაღებად.

*ლიტ.*: Справочник по физико-техническим основам криогеники, 2 изд., М., 1973.


ჟ. სამბუ.

**სამაჯური,** იხ. *სამკაული*.

**სამბო** (ესპ. zambo, ინგლ. sambo). ინდიელისა და ზანგის შთამომავალი (ლათ. ამერიკაში). კ. იამაიკაზე – მულატი ქალისა და ზანგის შთამომავალი.

**სამბო** (რუს. самбо—самозащита без оружия – თავდაცვა უიარაღოდ), ჭიდაობის ერთ-ერთი სახეობა, რ-შიც შერწყმულია სსრკ-ში გავრცელებული სხვადასხვა ეროვნული ჭიდაობის ილეთები. 1938 გამოცხადდა სპორტის დამოუკიდებელ სახეობად. 1939 ჩატარდა სამბისტთა პირველი პირადი საკავშ. შეჯიბრება, რ-შიც მონაწილეობა მიიღეს მოკავშირე რესპუბლიკების, მოსკ. და ლენინგრ. წარმომადგენლებმა. 1949 ჩატარდა სსრკ პირველი გუნდური ჩემპიონატი ს-ში. 1966 სამოყვარულო ჭიდაობის საერთაშ. ფედერაციის კონგრესზე (ტოლიდო, აშშ) ს. ძიუ-დოს, თავისუფალი და კლასიკური ჭიდაობის პარალელურად სპორტის საერთაშ. სახეობად გამოაცხადეს. ამ დროიდან ტარდება სამბისტთა საერთაშ. ტურნირები სხვადასხვა ქვეყანაში. 1973 თეირანში მოეწყო პირველი მსოფლიო ჩემპიონატი. მას შემდეგ ს. სისტემატურადაა ჩართული მსოფლიო და ევრ. ჩემპიონატებში. ს. სსრკ ხალხთა სპარტაკიადების პროგრამაშიც არის შეტანილი.

ს-ში ფართოდაა გამოყენებული ამიერკავკ., შუა აზიის, რსფსრ-ს ხალხთა ეროვნ. ჭიდაობის ელემენტები, ცალკეული ილეთები; ბევრი რამ ისესხა ს-მ ქართული ჭიდაობიდანაც. ამიტომ სამბისტთა საკავშ. და საერთაშ. ჩემპიონატებში წარმატებით გამოდიან ქართვ. მოჭიდავეები. 1939 – 84 მათ დაახლ. 60-ჯერ მოიპოვეს სსრკ ჩემპიონობა; ს-ში მსოფლიოს ჩემპიონები არიან გ. გიორგაძე, ლ. *თედიაშვილი* (მსოფლიოს პირველი ჩემპიონები, 1973) და ი. *მაღალაშვილი*.
*ნ. გუგუშვილი.*

**სამბორი,** ქალაქი უკრ. სსრ ლვოვის ოლქში, მდ. დნესტრის ნაპირას. სარკინიგზო და საავტ. გზების კვანძი. ავეჯის კომბინატი, შაქრის, ყველის, სარემონტო, სარემონტო-სამშენებლო და საგზაო მანქანების, ელექტროსაზომი ხელსაწყოების (ლვოვის ქ-ნის ფილიალი), რადიოდეტალების ქ-ნები, სამკერვალო ფ-კა, რკინიგზის ტრანსპორტის მომსახურე საწარმოები. აღრიცხვის მექანიზაციის ტექნიკუმი, პედ., სამედ., კულტ.-საგანმან. სასწავლებლები. ს. დაარსდა XIII ს-ში.

**სამბუ** ჟამსარანგიინ (27. VI. 1895, ცენტრ. აიმაკის ქვემო ბურენის სომონი, – 21. V. 1972, ულან-ბატორი), მონღოლეთის პოლიტიკური და სახელმწიფო მოღვაწე. მონღ. სახ.-რევ. პარტიის (მსრპ) წევრი 1922-იდან. დაიბადა არატის ოჯახში. 1937–46 მონღ. სრ დესპანი სსრკ-ში, 1946 – 50 მონღ. სრ საგარეო საქმეთა სამინისტროს განყ-ბის გამგე, 1950–52 მონღ. სრ ელჩი კორეის სახ.-დემოკრ. რესპუბლიკაში, 1953–54 მონღოლეთ-საბჭოთა კავშირის მეგობრობის საზ-ბის თავ-რის მოადგილე. 1954-იდან მონღ. სრ დიდი სახ. ხურალის პრეზიდიუმის თავ-რე, მონღ. სრპ ცკ-ისა და ცკ-ის პოლიტბიუროს წევრი. მონღ. სრ შრომის გმირი (1965). „ხალხთა შორის მშვიდობის განმტკიცებისათვის" საერთაშორისო ლენინური პრემიის ლაურეატი (1966). დაჯილდოებულია სუხე-ბატორის 4 ორდენით, მონღ. სრ სხვა ორდენებითა და მედლებით, აგრეთვე ლენინის ორდენითა და სხვა საბჭ. ორდენებით.

**სამგზავრო გემი,** გემი, რ-საც გადაჰყავს მგზავრები და გადააქვს მათი ბარგი. ს. გ-ს წაყენებული აქვს ცურვის უსაფრთხოების გაზრდილი მოთხოვნები.

**სამგლე კლდე,** პალეოლითური ხანის კარსტული მღვიმე ჭიათურის რ-ნში, სოფ. ქვემო ზოდის ტერიტორიაზე, მდ. ჯრუჭულის კანიონისებური ხეობის მარჯვ. ნაპირზე, *სამერცხლე კლდისა* და ჯრუჭულის მღვიმეებს შორის. მღვიმე შედგება ერთმანეთთან ვიწრო ყელით გადაბმული 2 დარბაზისაგან. უკანა მაღალგუმბათოვანი და ბნელია. დარბაზის სიგრძეა 23 *მ*, სიგანე 13 *მ*, სიმაღლე – 6 *მ*. წინა დარბაზი ნათელია, მისი სიგრძე II დარბაზზე გასასვლელამდე არის 19 *მ*, სიგანე ფასადის გასწვრივ – 35 *მ*, სიმაღლე ახლანდ. იატაკიდან 2,5 *მ*. ძეგლი აღმოაჩინეს 1962, გათხარეს 1963–67 (ხელმძღვ. დ. თუშაბრამიშვილი). მღვიმეში ფიქსირებულია 2 *მ* სისქის რ კულტ. ფენა. ს. კ-ის ქვედა ფენა შუა პალეოლითის ხანისაა. აღმოჩენილია დისკოიდური ცალმხრივი, ერთფუძიანი და ლევალუაზური ნუკლეუსები, ანატკეცლამელები და სხვ. აღსანიშნავია მომწვანო ფერის რიყის ქვისაგან დამზადებული ჩოპერი, კაჟის მცირე ზომის ბიფასი, სახოკები, ლევალუაზური და მუსტიერული წვეტანები და სხვ. ფაუნა მდიდარი ჩანს. აღმოჩენილია მღვიმის დათვის (80%), ბიზონის, შვლის, კეთილშობილი ირმისა და ჯიხვის ძვლები. საინტერესოა გიგანტური ირმის ოსტეოლოგიური ნაშთების აღმოჩენა, რაც მეტად იშვიათია. მღვიმე ნეანდერტალელი ადამიანის დროებით ნასახლარს წარმოადგენდა. მასალა შუა მუსტიეს ხანას განეკუთვნება.

ს. კ-ში გათხრილ ზედა კულტ. ფენაში აღმოჩენილია პრიზმული ნუკლეუსები, სხვადასხვა სახის ფირფიტა, საფხეკები, ზურგდაბლაგული დანები და სხვ. ფენა ზედა პალეოლითის ბოლო პერიოდით თარიღდება. არქეოლ. მასალა დაცულია აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში.
*დ. თუშაბრამიშვილი.*

**სამგორის გორასამარხი,** ადრინდელი ბრინჯაოს ხანის ძეგლი სამგორის ვაკეზე, თბილისის აღმ-ით დაახლ. 20 *კმ*-ზე. სამგორში გამოვლენილი 3 დიდი ყორღანული ბორცვიდან 1948 – 51 გათხარეს (ხელმძღვ. გ. ნიორაძე) ერთი, ე. წ. კოხრა გორა. დიამეტრი 51 *მ*. ბორცვის შუაგული წარმოადგენდა ქვების გუმბათოვან ნაყარს. ქვაყრილის ქვეშ აღმოჩნდა ხის სწორკუთხა ნაგებობის – ჯარგვალურად ნაგები ორმაგი კედლების ნაშთები. ნაგებობა გარშემოორტყმული იყო რამდენიმე წყება ხის მორებით. ვარაუდობენ, რომ ეს შენობა იმდროინდელი საცხოვრებლის მსგავსია. მიცვალებულის ფერფლიანი ურნა ჩაფლული იყო მოტკეპნილი იატაკის ქვეშ, ორმოში. თანმხლები ინვენტარი – თიხის შავპრიალა ჭურჭელი, სპილენძის ბრტყელი სატევრისპირი, ქვის ცულის ფრაგმენტი ცხვრის კოჭის ძვლები იატაკზე ეწყო. ს. გ-ის თიხის ჭურჭელი ტიპობრივად განეკუთვნება აღმ. საქართვ. ადრინდ. ბრინჯაოს ხანის ბოლო პერიოდის (ძვ. წ. III ათასწლ. II ნახ.) ყორღანული კულტ. კერამიკას. აქ აღმოჩენილია როგორც ადრეული, ე. წ. მტკვარ-არაქსის კულტურისათვის დამახასიათებელი ნიშნების მქონე კერამიკა, ისე უფრო მოგვიანო, ე. წ. ბედენის ტიპის მცირე ჭურჭელი და სხვ. მისი კონკრ. ასაკია ძვ. წ. XXIII–XXII სს. ს. გ. გვაროვნ. საზ-ბის სოც. და ქონებრივი დიფერენციაციის საწყისი ეტაპის ამსახველი ტიპური ძეგლია.

*ლიტ.*: საქართველოს არქეოლოგია, თბ., 1959; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 1, თბ., 1970.
*ე. გოგაძე.*



სამგორის გორასამარხი: 1, 5, 6—თიხის ჭურჭელი; 2—სპილენძის სატევრისპირი; 3, 4 — ქვის ცულები. საქართვ. სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

**სამგორის ვაკე,** ს ა მ გ ო რ ი ს ვ ე ლ ი, ივრის ზეგნის ჩრდ.-დას. ნაწილი მდ-ებს მტკვარსა და იორს შორის. მოიცავს მდ-ების ლოჭინისა და გლდანის ხევის აუზებს. სიმაღლე საშუალოდ 550–650 *მ*-ია. აგებულია ძირითადად მესამეულის კონტინენტური ნალექებით. ვაკის ზედაპირი ტალღობრივია, დახრილია სამხრ-კენ და გადაკვეთილია მდ-ების ლოჭინის, გლდანისხევის, ორხევისა და მათი შენაკადების ხეობებით. ვაკეზე ზომიერად ნოტიო ჰავა, სამხრ-ით თანდათან იცვლება ნახევრად მშრალი ჰავით. ზამთარი ზომიერად ცივია, ზაფხული – ცხელი. ჰაერის საშ. წლ. ტემპ-რა 11–12°C, იანვ. 0,0-იდან 2,0°C-მდე, აგვ. 20–24°C. აბსოლ. მინ. ტემპ-რა – 20, –22°C. აბსოლ. მაქს. 37–38°C. ნალექები 450–650 *მმ* წელიწადში. ნალექების მაქს. მაისშია, მინ. – იანვ-ში. ვაკეზე იცის სეტყვა. მდ-ები საზრდოობს წვიმის, მიწისქვეშა და თოვლის წყლით. წყალდიდობა გაზაფხულზეა, წყალმცირობა – ზამთარში. ჭარბობს რუხი ყავისფერი ნიადაგები, გვხვდება შავმიწისებრი და ბიცობი ნიადაგი. ვაკეზე ძირითადად სტეპური ბალახმცენარეულობა და ჯაგეკლიანებია (შიბლიაკი). ს. ვ-ის უმეტესი ნაწილი სარწყავი სას.-სამ. სავარგულია.
*მ. სანებლიძე.*

**სამგორის მევენახეობის საბჭოთა მეურნეობა,** შეიქმნა 1953 სამგორის ველზე, ქ. თბილ. აღმ-ით (თბილისი დაშორებულია 23 *კმ*-ით). სამგორის ზედა მაგისტრ. სარწყავი არხის მწყობრში შესვლის შემდეგ კარგი პირობები შეიქმნა მევენახეობისა და მეხილეობის განვითარებისათვის. მეურნ. შექმნის მიზანი იყო თბილ. და რუსთავის მოსახლ. მომარაგება ახ. ყურძნით, რისთვისაც გაშენდა ყურძნის ჯიშები: რქაწითელი (232 *ჰა*), განჯური (120 *ჰა*), ჩინური (24 *ჰა*) და სხვ. აშენდა 400 *ტ* ტევადობის მაცივარი, რაც ზამთრისა და გაზაფხულის პერიოდში მოსახლეობისათვის ახ. ყურძნის მიწოდების საშუალებას იძლევა, მთლიანად მეურნეობას უჭირავს 879 *ჰა* ფართ. ქარსაფარ ზოლებს – 55 *ჰა*, ვაზი გაშენებულია 401 *ჰა*-ზე, ბაღი – 38 *ჰა*-ზე. მეურნეობას აქვს მსხვილფეხა რქიანი პირუტყვის ფერმა, საფუტკრე და სხვ. მეურნ. შემოსავლის 94%-ს მევენახეობა იძლევა (წელიწადში 1500–1600 *ტ* ყურძენი).

**სამგორის სარწყავი სისტემის ზემო მაგისტრალური არხი,** არხი აღმ. საქართველოში, ივრის ზეგანზე. წყალს იღებს მდ. ივრიდან სოფ. პალდოსთან (საგარეჯოს რ-ნი) მოწყობილი სათავე ნაგე-

ბობის საშუალებით. ივრისწყალი ამ არხით ჩადიდის თბილისის წყალსაცავში (თბილისის ზღვაში). არხის სიგრძეა 42,39 *კმ*, სარწყავი ქსელის ჯამური სიგრძე — 312,6 *კმ*, მაქს. გამტარუნარიანობა — 13 *მ³/წმ*. ექსპლუატაციაშია 1952-იდან. არხი რწყავს 2299,2 ათ. *ჰა* ფართობს, ძირითადად გარდაბნის რ-ნის, აგრეთვე თბილისის მიწებს. *ვ. გვახარია.*

**სამგორის სარწყავი სისტემის ქვემო მაგისტრალური არხი**, არხი აღმ. საქართველოში, ივრის ზეგანსა და გარდაბნის ვაკეზე. წყალს იღებს თბილისის წყალსაცავიდან, არხის სიგრძეა 48,1 *კმ*, სარწყავი ქსელის ჯამური სიგრძე 441,9 *კმ*. მაქს. გამტარუნარიანობა — 12 *მ³/წმ*. ექსპლუატაციაშია 1952-იდან. არხი რწყავს ძირითადად გარდაბნის რ-ნის, აგრეთვე თბილისის მიწებს. *ვ. გვახარია.*

**სამგორი-პატარძეულის ნავთობის საბადო**, მდებარეობს აჭარა-თრიალეთის ნაოჭა სისტემის აღმ. ნაწილში, საქ. სსრ გარდაბნისა და საგარეჯოს რ-ნებში. აგებულია გვიანდ. ცარცულიდან გვიანდ. პლიოცენურამდე ასაკის ტერიგენული, კარბონატული და ვულკანოგენურ-დანალექი ქანების სქელი (7—8 *კმ*-მდე) კომპლექსით. საბადოში გამოიყოფა 3 ბრაქიანტიკლური ნაოჭი — სამგორის, სამხრ. სამგორისა და პატარძეულის. საბადოს შესწავლა ბურღვით დაიწყო 1953-იდან. საბადოს ტერიტორიაზე განვითარებული შუაეოცენური ნალექების ინტენს. შესწავლის შედეგად 1974 აღმოჩნდა ნავთობის მაღალდებიტიანი ბუდობი. შუაეოცენური ნალექებიდან მიღებული ნავთობი მაღალი ხარისხისაა — მსუბუქია, მცირედ პარაფინიანი და უგოგირდო. პერსპექტიულია ქვედაეოცენური, პალეოცენური და ზედაცარცული ნალექებიც, რ-თა შესწავლა მიმდინარეობს. *ა. ლალიევი.*

**სამდივანბეგო**, *მდივანბეგის* სარგო ფეოდალური სასამართლო გადასახად-გამოსაღები გვიანდელ ფეოდალურ საქართველოში. მოსამართლეობისათვის ს. მიეცემოდა აგრეთვე ქალაქის (თბილისის) მოურავს, ბატონიშვილს (მეფის ძეს), შეიხ ალ-ისლამს (მუსლ. სამართ. მცოდნეს). ს-ს ნაწილი სამეფოდ გადაიდებოდა, ხოლო წილი ცალკეულ მოხელეებსაც ერგებოდა. ს-ს იხდიდა პროცესში დამარცხებული მხარე. ტერმ. „ს." „სადავოს" მნიშვნელობითაც იხმარებოდა.

*წყარო*: ქართული სამართლის ძეგლები: ი. დოლიძის გამოც., ტ. 2, თბ., 1965; ტ. 4, თბ., 1972; ი. სურგულაძის გამოც., თბ., 1970.

*ლიტ.*: ე ნ უ ქ ი ძ ე თ., მასალები ქართლის სამეფოს სამდივანბეგო სასამართლოს ისტორიისათვის, კრ.: XIV—XVIII სს. რამდენიმე ქართული ისტორიული დოკუმენტი, თბ., 1964. *ი. ფუტკარაძე.*

**სამდივნო სახლი**, იხ. სტ. *დივანი*.

**სამდინარო ტრანსპორტი**, ტრანსპორტის სახეობა, რ-ის დანიშნულებაა მგზავრების გადაყვანა და ტვირთის გადაზიდვა ძირითადად შიგა წყლებში (მდ-ები, ტბები, არხები). სსრკ ტერიტორიაზე ს. ტ. ფართოდ არის გამოყენებული. 1982 ბუნებრივ დინებებზე სანაოსნო მდინარეთა სიგრძე 138,9 ათ. *კმ*-ს აღემატებოდა, ხოლო ხელოვნურ დინებებზე — 21,2 ათ. *კმ* უდრიდა. 1982 წ. 1940 წ-თან შედარებით საერთო სარგებლობის ს. ტ-ის ტვირთბრუნვა გაიზარდა 7,3-ჯერ და შეადგინა 262,4 მლრდ. *ტ·კმ*, მ. შ. რსფსრ — 245,6 მლრდ., უკრ. სსრ — 11,3 მლრდ., ბელორ. სსრ — 2,1 მლრდ., ყაზ. სსრ — 2,7 მლრდ., ლიტვ. სსრ — 153 მლნ., მოლდ. სსრ — 292 მლნ., ლატვ. სსრ — 123 მლნ. საზღვაო ფლოტის სამინისტროს შუა აზიის სანაოსნო — 110 მლნ. *ტ·კმ*.

საქართველოში ს. ტ. მოქმედებდა მხოლოდ მდ. რიონზე, ქ. ფოთიდან სოფ. ორპირამდე (ახლანდ. სოფ. საჯავახო, სამტრედიის რ-ნი). XX ს. პირველი მეოთხედის ბოლოს გადაზიდვები მდ. რიონზე შეწყდა.

1940—82 სსრკ ს. ტ-ით ტვირთის გადაზიდვა 73,9 მლნ. ტ-იდან გადიდდა 604,5 მლნ. ტ-მდე, ე. ი. 8,2-ჯერ. მგზავრების გადაყვანა 73,4 მლნ-იდან გაიზარდა 139 მლნ. კაცამდე, ე. ი. თითქმის 2-ჯერ, ამავე პერიოდში სანაოსნო მდინარეთა სიგრძე მხოლოდ 1,3-ჯერ გადიდდა (ცხრ.).

**სამეანო**, მთა არსიანის ქედის დას. განშტოებაზე, მდ-ების სხალთისა და აჭარისწყლის წყალგამყოფზე, გოდერძის უღელტეხილის სამხრ.-დას-ით. სიმაღლე 2332 *მ*. აგებულია შუაეოცენური ტუფებით, ტუფბრექჩიებითა და ვულკანური განფენებით. კალთები შემოსილია სუბალპ. ტყეებითა და მდელოებით. *მ. უთმელიძე.*

**სამება**, ქრისტიანული ღვთისმეტყველების უმთავრესი დოგმატი, რ-ის მიხედვით, ღმერთი ერთია თავისი არსებით, მაგრამ „სამგვამოვანია" (სამპიროვანი); მამა ღმერთი, ძე ღმერთი (ლოგოსი — „სიტყვა") და სულიწმიდა; ს-ის წევრნი თანასწორნი და თანაარსებულნი არიან. ტერმ. „ს". ახალ აღთქმაში არ გვხვდება. იგი ჩნდება II ს. მიწურულში (თეოფილე, ტერტულიანე), მოძღვრება ს-ის შესახებ განვითარდა III ს-ში (ორიგენე). კონცეფციამ ღვთაების „სამგვამოვნების" შესახებ ქრისტ. ეკლესიაში მწვავე დისკუსია გამოიწვია (ე. წ. ტრინიტარული პაექრობანი). ს-ის დოგმატი შემუშავდა ნიკეის I საეკლ. (325) და კონსტანტინოპოლის I საეკლ. (381) კრებებზე. *ბ. ლომინაძე.*

**სამება**, მთა მდ-ების ალგეთისა და ხრამის წყალგამყოფი ბედენის ქედის სამხრ.-აღმ. ტოტზე — გომერის ქედზე. სიმაღლე 1205 *მ*. აგებულია დოლერიტული ლავებით. ს-ის კალთები შემოსილია ჯაგრცხილნარ-მუხნარით.

**სამება**, ისტორიული სოფელი ქვემო ქართლში, ტალავერისა და მამხუტის ხევებს შუა, ახლანდ. სოფ. ყუდროს (მარნეულის რ-ნი) დას-ით.

*ლიტ.*: ლ ო რ თ ქ ი ფ ა ნ ი ძ ე ი., ქვემო ქართლი XVIII საუკუნის პირველ მეოთხედში, ნაწ. 1—2, ტფ., 1935.

**სამება**, ისტორიული პუნქტი აღმ. საქართველოში, ახლანდ. თეთრი წყაროს რ-ნის ტერიტორიაზე, სოფ. ჩხიკვთასთან. შემორჩენილია ამავე სახელწ. ეკლესია ციკლოპური წყობით ნაგები გალავნით. ამ ადგილს ფეოდ. ხანაში გმირთანაკვეთი ერქვა.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973.

**სამება**, აჭარის ასსრ ქობულეთის რ-ნის სოფლების *ზედა სამებისა* და *ქვედა სამების* ძვ. სახელწოდება.

**სამება**, სოფელი ჩოხატაურის რ-ნში (განახლების სოფსაბჭო), მდ. სუფსის ხეობაში. ზ. დ. 220 *მ*, ჩოხატაურიდან 8 *კმ*, საჯავახოდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 26 *კმ*. განახლების კოლ-ბა (მეჩაიეობა). წვრილი საკედლე ბლოკების საამქრო. რვაწლ. სკოლა, საბავშვო ბაღი, ბ-კა, კულტსახლი (კინოდანადგარი), საავადმყოფო, აფთიაქი, კავშირგაბმ. განყ-ბა.

**სამება**, სოფელი აჭარის ასსრ ხელვაჩაურის რ-ნში (ახალშენის სოფსაბჭო), მდ. ბარცხანის მარცხ. ნაპირზე. ზ. დ. 80 *მ*. ხელვაჩაურიდან 17 *კმ*. მ. კალინინის სახ. ახალშენის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მეციტრუსეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა ახალშენში (3 *კმ*). ბ-კა, საფერშლო-სამეანო პუნქტი.

**სამების ხევი**, მცირე ხევი გომბორის ქედსა და სოფ. ხაშმის (საგარეჯოს რ-ნი) ჩრდ-ით. ისტ. ხანაში აქ გადიოდა ერთი მონაკვეთი ეთნოგრაფიული საზღვრისა ძვ. ქართულ მხარეებს — *კახეთსა* და *ჰერეთს* შორის. აქ მდებარეობს ხაშმის სამების ბაზილიკა, აქვე გადის ძვ. გზა გარეკახეთიდან შიგნიკახეთში.

**სამეგრელო**, მხარე დას. საქართველოში; რიონსა, ცხენისწყალსა, ენგურსა და შავ ზღვას შორის მდებარე ტერიტორია. სახელწ. მომდინარეობს ისტ. მხარის — ეგრისის — სახელიდან. ქართ. წერილობით წყაროებში მოხსენიებულია XII ს-იდან. თავდაპირველად გაიგივებული იყო მთლიანად დას. საქართველოსთან (მსგავსად აფხაზეთისა, იმერეთისა). XIII—XV სს-ში უკვე ვიწრო მნიშვნელობა აქვს — აღნიშნავს ქართველების ეთნოგრ. ჯგუფით — მეგრელებით—დასახლებულ მხარეს მდ-ებს ფსირცხასა (ძვ. ანაკოფიისწყალი) და ცხენისწყალს შორის. გვიანდ. შუა საუკუნეებში ეს ტერიტ. ერთ სამთავროდ ჩამოყალიბდა და, რადგან ოდიშის საერისთავოს ბაზაზე შეიქმნა, სახელიც აქედან მიიღო — ოდიში, თუმცა უცხოურ წყაროებში „ს-დან" ნაწარმოები სახელწოდებებიც გვხვდება. XIX ს. პირველ ნახევარში ლიტ-რაში ისევ დამკვიდრდა სახელწ. „ს". XVII ს. I ნახევარში აფხაზ ფეოდალთა მოძალების შედეგად ს-ს საზღვარმა მდ. კელასურზე გადაინაცვლა, XVIII ს. დასაწყისში კი — მდ. ღალიძგაზე. საქ. სსრ თანამედროვე ადმ.-ტერ. დაყოფით ს. მოიცავს აბაშის, გეგეჭკორის, ზუგდიდის, ჩხოროწყუს, ხობის, ცხაკაიის, წალენჯიხის რ-ნების ტერიტორიას; ქ-ებს ზუგდიდსა და ფოთს. იხ. სტატიები: *ეგრისი*, *ლაზიკა*, *სამეგრელოს (ოდიშის) სამთავრო*.

*წყარო*: ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973. *თ. ბერაძე.*

**სამეგრელოს გლეხთა აჯანყება 1856-57**, ბატონყმური ჩაგვრის წინააღმდეგ მიმართული აჯანყება. XIX ს. 30-იან წლებიდან განსაკუთრებით მძიმე ვითარება შეიქმნა სამეგრელოში, როდესაც თავადე-

სსრკ-ის საერთო სარგებლობის სამდინარო ტრანსპორტის განვითარების ძირითადი მაჩვენებლები

| მაჩვენებლები | საზომი ერთეული | 1940 | 1965 | 1970 | 1975 | 1980 | 1982 |
|---|---|---|---|---|---|---|---|
| ყველა ორგანიზაციის მიერ გამოყენებული შიდა სანაოსნო მდინარეთა სიგრძე | ათ. *კმ* | 108,9 | 142,7 | 144,5 | 145,4 | 142,0 | 138,9 |
| ხელოვნური სანაოსნო დინების სიგრძე | ათ. *კმ* | 4,2 | 16,6 | 18,6 | 19,6 | 20,5 | 21,2 |
| ტვირთბრუნვა | მლრდ. *ტ·კმ* | 36,1 | 133,9 | 174,0 | 221,7 | 244,9 | 262,4 |
| გადაიზიდა ტვირთი | მლნ·*ტ* | 73,9 | 269,4 | 357,8 | 475,5 | 568,1 | 604,5 |
| 1 *ტ* ტვირთის ზიდვის საშუალო მანძილი | *კმ* | 489 | 497 | 486 | 466 | 430 | 434 |
| მგზავრთბრუნვა | მლრდ. მგზ.·*კმ* | 3,8 | 4,9 | 5,4 | 6,3 | 6,1 | 6,0 |
| გადაყვანილია მგზავრი | მლნ. | 73,4 | 134 | 145 | 161 | 138 | 139 |
| 1 მგზავრის გადაყვანის საშ. მანძილი | *კმ* | 52 | 37 | 37 | 39 | 44 | 43 |

ბის, აზნაურებისა და სამღვდელოების მიერ ყმა გლეხების აშკარა ძარცვას, თვითნებობასა და ძალადობას დაერთო ყირიმის ომის მძიმე შედეგები. ომიანობის მთელი სიმძიმე მშრომელ მოსახლეობას დააწვა (ომისათვის საჭირო ხარჯებს გლეხებისაგან იღებდნენ). გლეხები საბატონო გადასახადებს ვერ იხდიდნენ და დავალიანება იზრდებოდა. ოსმალთა თარეშისაგან დარბეული და გაჩანაგებული გლეხები, რ-ებიც ფიზ. განადგურებას გადარჩნენ, ტყეში გაიხიზნენ, საძოვარ მიწებს ფარულად ყანებად ამუშავებდნენ, ხშირად კი იქვე სახლდებოდნენ. ამასთან უკიდურესად დაქვეითდა წარმოება, გაჩანაგდა მეურნეობა, მოიშალა ვაჭრობა, დაეცა ფულის კურსი. თავადაზნაურობამ სცადა ომისაგან მიყენებული ზარალი გლეხთა გაძლიერებული ექსპლუატაციით აენაზღაურებინა. 1856 ივლ. ბოლოს სამეგრელოს დედოფალი ეკატერინე დადიანი პეტერბურგს გაემგზავრა იმპ. ალექსანდრე II-ის მეფედ კურთხევის ცერემონიალზე დასასწრებლად. სამთავროს მართვა-გამგეობა განსაკუთრებული ინსტრუქციით თავის მაზლს გრ. დადიანს ჩააბარა. სახლთუხუცეს ჩიქოვანს უბრძანა მოეწესრიგებინა სამოურავო მამულები, ჩამოერთმია გლეხებისათვის მათ მიერ მიტაცებული ყანები და აეყარა ისინი იქიდან.

მღელვარება დაიწყო სოფ. სალხინოში (ახლანდ. გეგეჭკორის რ-ნი), სადაც სახლთუხუცეს ჩიქოვანის მიერ შევიწროებულმა გლეხებმა გადაწყვიტეს სასახლის მშენებლობაზე მუშაობის შეწყვეტა. მღელვარებას სათავეში ჩაუდგა ფარული სათათბირო ორგანო „სხუნუ“. 1856 მიწურულს სალხინოში მეზობელი 7 სოფლის 1000-ზე მეტმა გლეხმა მოიყარა თავი. ისინი წაჩხურის ეკლესიის გალავანში ფიცის მიღების შემდეგ უტუ *თოდუას* მეთაურობით კიწიისაკენ (ახლანდ. გეგეჭკორის რ-ნი) გაემართნენ და იქვე ახლოს დაბანაკდნენ. ამ დროს სალიპარტიანოს 16 სოფლის 2 ათ. კომლი აჯანყებულთ შეუერთდა. მეამბოხეთა ლაშქარი 4 ათ. კაცამდე გაიზარდა. სალიპარტიანო აჯანყების პირველ ბანაკად იქცა, აჯანყების მეორე კერა იყო ჯვარი (ახლანდ. წალენჯიხის რ-ნი). ჯვარში ბრძოლას სათავეში ჩაუდგა მჭედელი უტუ *მიქავა*, რ-იც თავისი რაზმით სოფ. საჩინოსაკენ (ახლანდ. წალენჯიხის რ-ნი) გაემართა. აქ მათ აჯანყებულთა ახ. რაზმი შეუერთდა. აქედან აჯანყებულები წალენჯიხაში შეიჭრნენ; საჭილაოსა და სუჯუნის მაზრების აჯანყებულებს სათავეში ჩაუდგა კოჩა თოდუა. ეს იყო აჯანყების მესამე რ-ნი. მეოთხე რ-ნს ქმნიდა ზუგდიდის მაზრაში მოქმედი გლეხთა რაზმი, რ-საც გლეხი კეზუა მეთაურობდა.

1857 გაზაფხულზე აჯანყებულთა ეს კერები გაერთიანდნენ და საერთო ხელმძღვანელად აირჩიეს უ. მიქავა. აჯანყებულებმა შექმნეს დროებითი მმართველობა. აპრ. მიწურულს პეტერბურგიდან დაბრუნდა ეკატერინე დადიანი. მან მოლაპარაკებით სცადა საქმის მოგვარება, მაგრამ უშედეგოდ. წარმატებით დამთავრებული რამდენიმე ოპერაციის შემდეგ 12 მაისს, აჯანყებულებმა დაიკავეს ზუგდიდი. 13 მაისს ეკატერინემ ისევ სცადა აჯანყებულთა დაწყნარება, მაგრამ მოლაპარაკება ხელჩართული შეტაკებით დამთავრდა. დედოფალი იძულებული გახდა დახმარება რუს. ხელისუფლებისათვის ეთხოვა. რუს. მთავრობა, ამ მოვლენის თავის სასარგებლოდ გამოყენების მიზნით, ეკატერინეს დახმარებას შეჰპირდა. ქუთ. გუბერნატორი ნ. კოლიუბაკინი სამხ. ძალით სამეგრელოში შევიდა. 20 მაისს იგი აჯანყებულებს შეხვდა. ამ შეხვედრაზე უ. მიქავამ მას მშრომელი მოსახლეობის მძიმე მდგომარეობა და აჯანყების ნამდვილი მიზეზები გააცნო და 8 მუხლისაგან შემდგარი მოთხოვნა ჩამოუყალიბა: აკრძალულიყო გადასახადების თვითნებური გადიდება, დაწესებულიყო კანონზე დამყარებული მმართველობა, მოსპობილიყო ტანჯვა-წამების მეთოდები და სხვ. კოლიუბაკინმა გლეხებს დახმარება აღუთქვა, თუ ისინი დაიშლებოდნენ. გლეხები დაიშალნენ, მაგრამ იარაღი არ დაუყრიათ. მღელვარება გრძელდებოდა. ქუთაისიდან დამხმარე ძალის ჩასვლის შემდეგ მთავრობამ გლეხებს საბატონო ვალდებულებათა შესრულება მოსთხოვა, ამასთან მებატონეებს უბრუნებდა აჯანყებულთა მიერ ჩამორთმეულ მოახლე-მოსამსახურეებს. მაისში მთავრობამ დააწესა ცხენოსანთა პატრული და ამით ერთგვარად აღადგინა საპოლიციო ძალაუფლება. ივნისში ჯვარსალიპარტიანოს ოლქი კვლავ ამბოხების ცენტრი გახდა. მღელვარება გაძლიერდა საჭილაოს, ხობის, სუჯუნის, თეკლათის და სხვ. რ-ნებში. მთავრობამ მკაცრი ზომების მიღება გადაწყვიტა, აგვ.-სექტ.-ში სისხლისმღვრელი ბრძოლები გაიმართა ქვალონთან (ახლანდ. ხობის რ-ნი), ჯვართან, თეკლათში (ახლანდ. ცხაკაიას რ-ნი), მარტვილის მონასტერთან, ნახუნუში (ახლანდ. გეგეჭკორის რ-ნი), ზუმში (ახლანდ. ჩხოროწყუს რ-ნი). ოქტ.-ნოემბ-ში მთავრობის ჯარებმა გადამწყვეტი ზომები მიიღეს აჯანყების ჩასაქრობად. ჯარისკაცები აჩანაგებდნენ მშრომელ მოსახლეობას. ოჯახებში ეგზეკუცია ჩააყენეს. ხელისუფლებამ აჯანყებულთაგან 41 რუს. შორეულ გუბერნიაში გადაასახლა 3-იდან 10 წლამდე ვადით. მეფის მთავრობამ ს. გ. ა. თავის სასარგებლოდ გამოიყენა, მოსპო სამთავროს ავტონომია. აჯანყებას დიდი მნიშვნელობა ჰქონდა, მისი გავლენით საქართვ. სხვა კუთხეებშიც მოეწყო გლეხთა მასობრივი გამოსვლები ბატონყმური ჩაგვრის წინააღმდეგ. აჯანყება ფართოდ აისახა ხალხ. სიტყვიერებაში.

*ლიტ*.: კოლხიდელი მ., გლეხთა აჯანყება სამეგრელოში 1857 წ. და სახალხო ტრიბუნი უტუ მიქავა, ტფ., 1926; ლემონჯავა დ., გლეხთა აჯანყება სამეგრელოში 1856—1857, თბ., 1957; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 5, თბ., 1970; Колюбакин Н. П., По случаю крестьянского вопроса в Имеретии, Гурии и Мингрелии, «Чтения в Обществе истории и древностей Российских», 1865, кн. 1. *გ. ნარსია*.

**სამეგრელოს გლეხთა აჯანყება 1918,** მენშევიკთა ბატონობის წინააღმდეგ მიმართული აჯანყება. თებ. ბურჟ.-დემოკრ. რევოლუციის შემდეგ ცხადი გახდა, რომ აუცილებელი იყო კაპიტალიზმის დამხობა და ძალაუფლების მუშათა კლასისა და გლეხობის ხელში გადასვლა. თებ. მიწურულს სამეგრელოს სოფლებში მასობრივი მღელვარება დაიწყო. იმართებოდა მიტინგები, გლეხობა უარს ამბობდა არმიაში გაწვევაზე. ფრონტიდან დემობილიზებული ჯარისკაცები გლეხებს განუმარტავდნენ დროებითი მთავრობის პოლიტიკას და აჯანყებისკენ მოუწოდებდნენ. აჯანყებას სათავეში ჩაუდგნენ საშა და მიხეილ (მიშა) გეგეჭკორები, ა. ასკურავა, ს. მახარაძე და სხვ. 1918 წ. 8 მარტს ს. გეგეჭკორი მენშევიკურმა მთავრობამ დააპატიმრა და ქუთ. ციხეში ჩასვა. გლეხები მიტინგებზე გეგეჭკორის განთავისუფლებას მოითხოვდნენ. მენშევიკურმა მთავრობამ იგი გაათავისუფლა და შინა პატიმრობა დაუწესა. გეგეჭკორი შინა პატიმრობიდან გაიქცა და რაზმელებთან ერთად თავი სამეგრელოს მთიან რ-ნებს შეაფარა. მალე მისი რაზმი 300-მდე გაიზარდა, შემდეგ კი — 600-მდე. მთელი სამეგრელო აჯანყებამ მოიცვა. მარტვილიდან (ახლანდ. გეგეჭკორის რ-ნი), ბანძიდან მენშევიკი ხელისუფალნი განდევნეს. აპრ. შუა რიცხვებში აჯანყება სენაკის მაზრასაც მოედო. წალენჯიხაში კი მმართველობა საბჭოებმა აიღეს ხელში. მალე აჯანყებულებმა აიღეს ზუგდიდი. მენშევიკებმა, რ-ებიც ამ დროს თურქეთთან ომით იყვნენ გართული, სამეგრელო შინაურ ფრონტად გამოაცხადეს და მთელი ძალები ს. გ. ა-ის ჩასახშობად გადაისროლეს. მენშევიკების ჯარმა სისხლში ჩაახშო ეს აჯანყება. კონტრრევოლუციამ დროებით გაიმარჯვა.

*ლიტ*.: საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4, თბ., 1973.

**სამეგრელოს (ოდიშის) სამთავრო,** ფეოდალური სამთავრო დას. საქართველოში XIV—XIX სს-ში. ჩამოყალიბბდა ოდიშის საერისთავოს ბაზაზე. ს. (ო.) ს-ს ძირითად მოსახლეობას მეგრელები შეადგენდნენ, რის გამოც მას XIX ს. დასაწყისიდან *სამეგრელოს* უწოდებდნენ. ოდიშის მთავრების პირველი დინასტია დადიანთა საგვარეულოს ეკუთვნოდა. XVI ს. 50-იან წლებამდე ს. (ო.) ს-ს მთავრები სამეფო ხელისუფლების უზენაესობას აღიარებდნენ და ერისთავთ-ერისთავისა და მანდატურთუხუცესის თანამდებობები ეკავათ. XIV ს. I ნახევარში სამეგრელოს გამგებლებმა ცხუმის საერისთავო შეიერთეს და XXVI ს-მდე ს. (ო.) ს-ს ეკავა ტერიტ. მდ-ებს ცხენისწყალსა და ანაკოფიისწყალს შორის. ხშირად ოდიშის მთავრებს ემორჩილებოდა ბაალს ქვემო სვანეთიც. XIV—XV სს-ში ს. (ო.) ს-ს მთავრები ერთიანი საქართველოს მეფეებს ემორჩილებოდნენ და ებრძოდნენ იმერეთის ერისთავების მისწრაფებას დამოუკიდებლობისაკენ. მთავრები დიდ ყურადღებას აქცევდნენ საქართვ. საზღვრეების დაცვას აღმ. შავიზღვისპირეთში. ამასთან დაკავშირებით აღსანიშნავია ვამეყ I დადიანის ლაშქრობა ჯიქეთში. ერთიანი ქართ. სახელმწიფოს დაშლის შემდეგ ს. (ო) ს. იმერეთის სამეფოს შემადგენლობაში აღმოჩნდა. 1557 *ლევან I დადიანმა* იმერეთის სამეფო კარისაგან სრულ დამოუკიდებლობას მიაღწია. ამის შემდეგ ოდიშის მთავრები „ხელმწიფე დადიანის“ ტიტულს ატარებდნენ. XVI—XVII სს-ში საზღვარმა ს. (ო.) ს-ს ჩრდ.-დას. მდ. კელასურამდე გადმოიწია, აღმ. საზღვარი კი უცვლელი დარჩა. XVI ს-ში ს. (ო.) ს-ს საზღვრებს ოსმალთა იმპერია დაემუქრა. 1578 ოსმალებმა აიღეს ფოთი და შიგ თავისი გარნიზონი ჩააყენეს. ს. (ო.) ს. განსაკუთრებით გაძლიერდა *ლევან II დადიანის* დროს, რ-იც შეეცადა განთავისუფლებულიყო ოსმალეებზე დამოკიდებულებისაგან, მაგრამ 1615 იძულებული გახდა ეცნო სულთნის უზენაესობა და ხარკიც ეკისრა მის სასარგებლოდ (იხ. *ოდიშ-ოსმალეთის ხელშეკრულება 1615*). 1640 ლევან II დადიანმა ოსმალებისაგან გაათავისუფლა ფოთი და ფაქტობრივ დამოუკიდებლობას მიაღწია. ლევან II დადიანმა რამდენჯერმე წარმატებით ილაშქრა აფხაზეთში, მაგრამ მაინც იძულებული გახდა აფხაზი ფეოდალების თავდასხმათა აღსაკვეთად აეგო სიმაგრეთა სისტემა (იხ. *კელასურის კედელი*), რ-საც მორიგეობით იცავდნენ ს. (ო.) ს-ს ფეოდალები. ლევან II დადიანის შემდეგ მთავარმა ვამეყ IV დადიანმა მცირე ხნით იმერეთის სამეფო ტახტის დაკავება მოახერხა. მისი დაღუპვის შემდეგ ს. (ო.) ს. დასუსტდა. ს. (ო.) ს-ს კარზე დაწინაურდნენ ლეჩხუმის ფეოდ. საგვარეულოს წარმომადგენლები — ჩიქოვანები. XVII ს. მიწურულში გიორგი ჩიქოვანმა განიმტკიცა სამთავრო ტახტი და მთავართა ახ. დინასტიას ჩაუყარა საფუძველი. ს. (ო.) ს-ს დასუსტებით ისარგებლეს აფხაზმა ფეოდალებმა, რ-მაც XVII ს. 90-იან წლებში ხელთ იგდეს ს. (ო.) ს-ს ტერიტორია მდ. ენგურამდე. გიორგი IV დადიანმა რამდენჯერმე წარმატებით ილაშქრა მათ წინააღმდეგ. მაგრამ დაკარგული ტერიტ. დიდი ნაწილის დაბრუნება ვერ მოხერხდა. საზღვარი ს. (ო.) ს-სა და აფხ. სამთავროს შორის გავიდა მდ. ღალიძგაზე. *სამურზაყანო*, რ-საც შარვაშიძეთა ერთი შტო მართავდა, ძირითადად სამეგრელოს მთავრებს ემორჩილებოდა. XVIII ს-ში ს. (ო.) ს-ს საზღვრებში შევიდა ლეჩხუმი და ქვემო სვანეთი. XVII

ს. II ნახევარში დას. საქართველოში თანდათანობით დამძიმდა ოსმ. უღელი, რასაც 1703 ქართველთა აჯანყება მოჰყვა. აჯანყებაში აქტ. მონაწილეობა მიიღო ს. (ო.) ს-მ. საპასუხოდ ოსმალთა ლაშქარი დას. საქართველოში შეიჭრა. თურქებმა დაიკავეს ფოთის, ანაკლიის და რუხის ციხეები. მალე სტამბოლში არეულობა დაიწყო და ოსმ. მთავრობამ დას. საქართველოდან ლაშქარი გაიყვანა. 1723 ოსმალეთმა მტკიცედ მოიკიდა ფეხი აღმ. შავიზღვისპირეთში. ოსმ. გარნიზონებმა დაიკავეს ფოთის, ანაკლიისა და რუხის ციხესიმაგრეები. ს. (ო.) ს. ფაქტობრივად მოწყვეტილი აღმოჩნდა ზღვისაგან. ოსმალთა ბატონობამ დას. საქართველოში დიდი უკმაყოფილება გამოიწვია. წინააღმდეგობის ერთ-ერთი მეთაური ოდიშის მთავარი ბეჟან დადიანი იყო, რ-იც 1728 თურქებმა ღალატით მოკლეს. 1730 თურქებმა ჩრდ.-აღმ. შავიზღვისპირეთის დასამორჩილებლად დიდი ლაშქრობა დაიწყეს ფოთიდან. ოდიშის მთავარმა ოტია დადიანმა ლაშქრობაში მონაწილეობაზე უარი განაცხადა. თურქებმა დალაშქრეს ს. (ო.) ს. დაწვეს ილორის ეკლესია და აფხაზეთში გადავიდნენ. მალე აქ ანტიოსმ. აჯანყებამ იფეთქა და თურქთა ლაშქრობა ჩაიშალა. თურქებმა ვერ მოახერხეს ს. (ო.) ს-ს გადაქცევა თავის პროვინციად და აქ ქართული მმართველობის მოსპობა. 1730 ოსმალთა ლაშქრობაში იმერეთის მეფის ალექსანდრე V-ის მონაწილეობამ ძალზე გაამწვავა ურთიერთობა ს. (ო.) ს-სა და იმერეთის სამეფოს შორის. მათ შორის მშვიდობიანი ურთიერთობა მხოლოდ ალექსანდრე V-ის მეფობის ბოლო წლებში აღდგა. ოტია დადიანმა თავისი ქალიშვილი მიათხოვა სოლომონ I-სა და იმერეთის სამეფოსთან მეგობრული ურთიერთობა დაამყარა. 1757 ს. (ო.) ს. მონაწილეობას იღებდა ოსმალთა წინააღმდეგ *ხრესილის ბრძოლაში*. 1769—72 რუს. კორპუსის დას. საქართველოში ლაშქრობის დროს *კაცია II დადიანს* ორჭოფული პოზიცია ეკავა, თუმცა რუს. ლაშქარს დახმარებას უწევდა. ამ წლებში თურქებმა მიატოვეს ანაკლიისა და რუხის ციხეები, რ-ებიც ოდიშის მთავართა ხელში გადავიდა. 1779 აფხ. ფეოდალებმა დიდი ლაშქრობა მოაწყვეს ს. (ო.) ს-ს წინააღმდეგ. ბრძოლა მოხდა რუხთან. ოდიშის ლაშქარს ეხმარებოდა სოლომონ I. ბრძოლა მოკავშირეების გამარჯვებით დამთავრდა.

XVIII ს. მიწურულს იმერეთის სამეფო შეეცადა შეეერთებინა ს. (ო.) ს. სოლომონ II-მ გრიგოლ დადიანს ჯერ მანუჩარ დადიანი დაუპირისპირა, ხოლო 1795-იდან ს. (ო.) ს-ს გაუქმებას შეეცადა. გრიგოლ დადიანი დაუკავშირდა რუს. ხელისუფლებას. 1803 წ. 2 დეკ. გრიგოლ დადიანმა ხელი მოაწერა რუს. იმპერატორის სახელზე თხოვნის ფორმით შედგენილ რუს. ქვეშევრდომობაში შესვლის მუხლებს. 1804 წ. 4 ივლ. თხოვნა ალექსანდრე I-მა დაამტკიცა და ს. (ო.) ს. რუსეთის იმპერიის შემადგენლობაში შევიდა შეზღუდული ავტონ. უფლებით. 1804 ოქტ-ში ს. (ო.) ს-ში ზღვით რუს. ერთი პოლკი შეიყვანეს და სამთავროს რამდენიმე პუნქტში გაანაწილეს. რუს. ხელისუფლების დახმარებით უკვე 1804 ს. (ო.) ს-ს დაუბრუნდა ლეჩხუმის დიდი ნაწილი; 1810, იმერეთის სამეფოს გაუქმების შემდეგ კი — ამ პროვინციის აღმ. ნაწილი, რ-იც იმერეთის მეფეს ჰქონდა დასაკუთრებული. 1813 ლევან დადიანმა სამურზაყანო დაუმორჩილა ს. (ო.) ს-ს. 1840 რუს. ხელისუფლებამ ეს მხარე ჩამოართვა ოდიშის მთავარს და თავის უშუალო განმგებლობაში შეიყვანა. ოდიშის მთავარმა ამის სანაცვლოდ ვერცხლით 25 ათ. მან. კომპენსაცია მიიღო. 1853 გარდაიცვალა ოდიშის უკანასკნელი მთავარი დავით დადიანი. ნიკოლოზ I-მა 1853 წ. 8 ოქტ. ბრძანებულებით უფლისწულის სრულწლოვანებამდე სამთავროს მმართველად დანიშნა დედოფალი ეკატერინე დადიანი. ყირიმის ომის დროს, 1854 ივლ. თურქებმა დაიკავეს ყულევის ნავსადგური, ხოლო 1855 წ. 25 ოქტ. თურქები ომარ-ფაშას მეთაურობით ს. (ო.) ს-ს ტერიტორიაზე შეიჭრნენ. ეკატერინე დადიანი ლეჩხუმში გაიხიზნა. პარტიზ. ბრძოლის შედეგად სამთავროს დიდი ნაწილი განთავისუფლდა თურქებისაგან, ხოლო 1856 თებ. თურქებმა მთლიანად დატოვეს ს. (ო.) ს. ყირიმის ომმა (1853—56) დიდი ზარალი მიაყენა ს. (ო.) ს-ს ეკონომიკას. გაბატონებული კლასი თავისი მდგომარეობის გამოსწორებას ყმა გლეხების ექსპლუატაციის გაზრდით შეეცადა. ამას კი სამეგრელოს გლეხთა აჯანყება მოჰყვა (იხ. *სამეგრელოს გლეხთა აჯანყება 1856—57*). სამთავრო ხელისუფლებამ ვერ მოახერხა საკუთარი ძალებით აჯანყების ჩაქრობა და რუს. ხელისუფლებას სთხოვა დახმარება. აჯანყების ჩაქრობის შემდეგ რუს. ხელისუფლებამ ს. (ო.) ს-ს ავტონომია ფაქტობრივად გააუქმა და 1857 წ. 8 სექტ. დებულების თანახმად, იქ რუს. მმართველობა დააწესა. 1867 წ. 4 იანვ. ალექსანდრე II ბრძანებულებით ს. (ო.) ს. ფორმალურადაც გაუქმდა.

ს. (ო.) ს-ს პოლიტ. და სოც. აღნაგობა საქართველოს სხვა სამეფო-სამთავროთა მსგავსი იყო. მთავრის ხელისუფლება კანონით შეუზღუდველი იყო. იგი სამთავროს კარის მოხელეთა საშუალებით განაგებდა. თავდაპირველად სამთავროს უპირველეს მოხელეს ვეზირი წარმოადგენდა, XVII ს. დასაწყისიდან — ლიპარტიანი, ხოლო XVIII ს-იდან სახლთუხუცესი. აღმასრ. ხელისუფლება ბოქაულთუხუცესის ხელთ იყო. ს. (ო.) ს-ს პირველად ადმ.-ტერიტ. ერთეულს წარმოადგენდა სასოფლო თემი, რ-საც სათავეში „ხელოსნები" ედგნენ. ს. (ო.) ს. დაყოფილი იყო სამოურავოებად. თავდაპირველად სამეგრელოს მთავრის ძირითადი რეზიდენცია ჭაქვინჯა იყო, ხოლო XVI ს-იდან — ზუგდიდი, სადაც იდგა დადიანთა სასახლე, „დიდშენი და პალატებიანი". ამის გარდა მთავარს 12-ზე მეტი სასახლე ჰქონდა. ს. (ო.) ს-ში ორი ძირითადი კლასი იყო: გლეხები და ფეოდალები. გლეხობის ყველაზე მნიშვნელოვან კატეგორიას მებეგრე ანუ მოინალე გლეხები წარმოადგენდნენ. მათ საკუთარი კარმიდამო ჰქონდათ და ევალებოდათ ბეგრის გაღება და მუშაობა. გლეხთა ყველაზე უუფლებო კატეგორიას მოჯალაბე ანუ დოლმახორე გლეხობა წარმოადგენდა. ს. (ო.) ს-ში ფეოდ. კლასის ქვედა წოდებას აზნაურები ქმნიდნენ. მათი ერთი ნაწილი სამეგრელოს მთავრის, მეორე ნაწილი კი მსხვილი ფეოდალებისა და ეკლესიის ვასალები იყვნენ. ფეოდ. კლასის უმაღლეს წოდებას თავადები ქმნიდნენ, რ-თაც საკუთარი სათავადოები ჰქონდათ. XV—XVII ს-ში ს. (ო.) ს-ში ჩამოყალიბდა ჭილაძეების, გოშაძეების, ჩიჩუების, ფალავების, ჯაიანების, ქოჩაკიძეებისა და დგებუაძეების სათავადოები. XVIII ს. დასაწყისში ახალი — ჩიქოვანთა სათავადო. საქართველოს ერთიანობის ხანაში ოდიშის საერისთავო ეკლესიურად სრულიად საქართველოს კათალიკოს-პატრიარქს ემორჩილებოდა, ხოლო აფხ. საკათალიკოსოს ცალკე გამოყოფის შემდეგ — აფხ. კათალიკოსს. XVII ს. 80-იან წლებამდე ს. (ო.) ს-ში 6 საეპისკოპოსო კათედრალი იყო: ჭყონდიდის, ცაიშისა, წალენჯიხის, ბედიის, მოქვისა და დრანდის. მონასტრები არსებობდა ყველა საეპისკოპოსო კათედრალთან. ამას გარდა ს. (ო.) ს-ში იყო ხობის ღვთისმშობლის, ეკის ნათლისმცემლის, ობუჯის წმინდა გიორგის მონასტრები. 2 მონასტერი იყო სოფ. ჭა-

სამეგრელოს (ოდიშის) სამთავრო XV-XVIII სს.




საქართველოს საზღვარი

სამეგრელოს სამთავროს ტერიტორია

XV ს.

XVI–XVII სს.

XVIII ს.

საეპისკოპოსოები

ციხეები

ეკლესია მონასტრები

მთავარი გზები

სამთავროს დედაქალაქი

ქალაქები

სხვა დასახლებული პუნქტები

რუკის ავტორი თ ბერაძე

ლაში (ახლანდ. ჭალოუ); ლევან II დადიანის დროს ცნობილია ქიაჩის მონასტერი, რ-იც სოფ. ჯვერის მიდამოებში მდებარეობდა. ს. (ო.) ს-ში დიდი სახელით სარგებლობდა ილორისა და სუჯუნის წმ. გიორგის ეკლესიები. XVII ს. I ნახევარში ს. (ო.) ს-ში დაახლ. 150 ათ. კაცი ცხოვრობდა. ამავე საუკუნის 70-იან წლებში მოსახლ. განახევრდა. XIX ს. დასაწყ. ს. (ო.) ს-ს მოსახლეობა დაახლ. 75 ათ. კაცს შეადგენდა, 1860წ. 127395 კაცს. ს. (ო.) ს-ს წამყვანი დარგი მიწათმოქმედება იყო. თავდაპირველად წამყვანი კულტურა იყო ღომი, რ-იც XVIII ს. 50-იანი წლებიდან თანდათანობით სიმინდმა შეცვალა. ს. (ო.) ს-ში მოჰყავდათ ბრინჯი, ფეტვი, მცირე რაოდენობით — ხორბალი. ტექ. მცენარეთაგან — კანაფი და სელი. განვითარებული იყო მევენახეობა. დიდი რაოდენობით ამზადებდნენ აბრეშუმის პარკს. ს. (ო.) ს-ს სოფლის მეურნეობაში დიდი ადგილი ეკავა მებოსტნეობას და მეხილეობას. ფართოდ იყო განვითარებული მეცხოველეობა, შედარებით მცირე რაოდენობით ჰყავდათ ცხვარი. ფართოდ იყო გავრცელებული მეფუტკრეობა, დიდი რაოდენობით ამზადებდნენ თაფლსა და ცვილს. მნიშვნელოვანი ადგილი ეჭირა მონადირეობასა და მეთევზეობას. ს. (ო.) ს-ს ეკონომიკაში დიდ როლს ასრულებდა საზღვ. ვაჭრობა. XIV—XV სს-ში ს. (ო.) ს-ს სავაჭრო ურთიერთობა ჰქონდა ბიზანტიასთან, ტრაპიზონის იმპერიასთან და ჩრდ. შავიზღვისპირეთის იტალ. სავაჭრო კოლონიებთან. ამავე საუკუნეებში ს. (ო.) ს-ს უშუალო საზღვ. ურთიერთობა ჰქონდა ხმელთაშუა ზღვის აუზის ქვეყნებთან. ს. (ო.) ს-ს უმნიშვნელოვანესი ნავსადგურები იყო ფოთი, კემხელი (ახლანდ. ყულევი), სათამაშია (ახლანდ. ტამიში), კელასური და ცხუმი (ახლანდ. სოხუმი). ფოთში იყო იტალიელთა მნიშვნელოვანი დასახლება, ხოლო ცხუმში — გენუელთა სავაჭრო კოლონია სებასტოპოლისი. ვაჭრობის გაადვილების მიზნით სამეგრელოს მთავრები ზოგჯერ საკუთარ ფულსაც ჭრიდნენ: დღემდე მოაღწია ვამეყ I დადიანის მიერ მოჭრილმა კირმანეულის ტიპის მონეტამ. შავ ზღვაზე ოსმალთა გაბატონების შემდეგ ს. (ო.) ს-ს საზღვ. ურთიერთობა დას. ევრ. ქვეყნებთან შეწყდა. XVI—XVII სს-ში ს. (ო.) ს-ს საზღვ. ვაჭრობა დას. ევროპასთან ოსმ. მეშვეობით წარმოებდა. ამ დროს ერთ-ერთ უმნიშვნელოვანეს ნავსადგურად იქცა ისგაური, რ-იც მდ. კოდორის აღმ-ით მდებარეობდა. 1723-იდან, როდესაც თურქები გაბატონდნენ აღმ. შავიზღვისპირეთში, ს. (ო.) ს. საზღვ. ვაჭრობას თურქების მიერ დაკავებული ნავსადგურების მეშვეობით აწარმოებდა. ს. (ო.) ს-ს რუს. მმართველობაში შესვლის შემდეგ მის მთავარ ნავსადგურად რედუტ-კალე (ყულევი) გადაიქცა. ს. (ო.) ს-ში ზღვით შემოდიოდა ხელოსნური ნაწარმი, აგრეთვე მარილი. ს (ო.) ს-დან გაჰქონდათ ძვირფასი ხე-ტყე, ტილო, სელის ნაწარმი, აბრეშუმი, თაფლი, ცვილი, ღვინო, ტყავეული და ბეწვეული. XV ს-იდან ს. (ო.) ს-ში ფეხი მოიკიდა ტყვეებით ვაჭრობამ, რ-მაც განსაკუთრებით საშიში ხასიათი XVII—XVIII სს-ში მიიღო. ს. (ო.) ს-ს რუს. შემადგენლობაში შესვლის შემდეგ ტყვეებით ვაჭრობა თანდათან აღიკვეთა. ს. (ო.) სს-ში შინავაჭრობა ძირითადად ბაზრობებზე მიმდინარეობდა. XVI—XVII სს-ში ბაზრობები იმართებოდა ილორში, წიფურიაში და კორცხელში; XIX ს. I ნახევარში—სენაკში, ჯვარში, ცაგერში, ხობში. ამ დროის მნიშვნელოვანი სავაჭრო პუნქტები იყო ლაილაში, ბანძა, სუჯუნა. XIV—XVIII სს-ში ს. (ო.) ს-ში განვითარებული იყო ნაოსნობა. ზღვიდან ხომალდები ადიოდნენ მდ. ხობზე ხობის მონასტრამდე, მდ. მოქვზე — სოფ. მერკულამდე. მდ. რიონი ს. (ო.) ს-ს მთელ ტერიტორიაზე გამოიყენებოდა სანაოსნოდ. ს. (ო.) ს-ში აგებდნენ ხომალდებს, რ-ებიც გამოიყენებოდა სანაოსნოდ როგორც მდ-ებში, ისე ზღვაში.

*წყარო:* დ ა დ ი ა ნ ი ნ., ქართველთ ცხოვრება, შ. ბურჯანაძის გამოც., თბ., 1962; მ ი ს ი ვ ე, დასტურ-ლამა, ტფ., 1897; ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, წგნ.: ქართლის ცხოვრება, ს. ყაუხჩიშვილის გამოც., ტ. 4, თბ., 1973; იქვე, ტ. 2, თბ., 1959; ლ ა მ ბ ე რ ტ ი ა., სამეგრელოს აღწერა, გამოც. მე-2, თბ., 1938; შ ა რ დ ე ნ ი ჟ., მოგზაურობა სპარსეთსა და აღმოსავლეთის სხვა ქვეყნებში, მ. მგალობლიშვილის გამოც., თბ., 1975; ჯ უ დ ი ჩ ე მ ი ლ ა ნ ე ლ ი, წერილები საქართველოზე, ბ. გიორგაძის გამოც., თბ., 1964; Б е л о к у р о в С. А., Посольство дьяка Федота Елчина и священника Павла Захарьева в Дадианскую землю (1639—1640), «Чтения в Обществе истории и древностей Российских», 1887, кн. 2; м и с и в е, Материалы для русской истории, СПб., 1888.

*ლიტ.:* ბ ე რ ა ძ ე თ., ერთი საკითხი სამეგრელოს ისტორიული გეოგრაფიიდან, «საქართველოს ისტორიული გეოგრაფიის კრებული», 1964, [ტ.] 2; მ ი ს ი ვ ე, ოდიშის პოლიტიკური გეოგრაფიიდან, იქვე, 1967, [ტ.] 3; მ ი ს ი ვ ე, ვახუშტი ბაგრატიონი და ოდიშის ისტორიული გეოგრაფიის საკითხები, იქვე, 1971, [ტ.] 4; დ უ მ ბ ა ძ ე მ., დასავლეთ საქართველო XIX საუკუნის პირველ ნახევარში, თბ., 1957; მ ი ს ი ვ ე, სამეგრელოს სამთავროს პოლიტიკური წყობილების ევოლუცია XIX საუკუნეში, «მიმომხილველი», 1949, [ტ.] 1; თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი ე., არხეოლოგიური მოგზაურობიდან სამეგრელოში, კრ.: ძველი საქართველო, ტ. 3, ტფ., 1913—14; მ ა კ ა ლ ა თ ი ა ს., სამეგრელოს ისტორია და ეთნოგრაფია, თბ., 1941; მ ე უ ნ ა რ გ ი ა ი., სამეგრელოს სამთავროს უკანასკნელი პერიოდი და დავით დადიანი, თბ., 1939; საქართველოს ისტორიის ნარკვევები, ტ. 4—5, თბ., 1970—73; ს ო ს ე ლ ი ა ო., სამეგრელოს სამთავროს წარმოშობის თარიღისათვის, «მიმომხილველი», 1951, [ტ.] 2; მ ი ს ი ვ ე, ნარკვევები ფეოდალური ხანის დასავლეთ საქართველოს სოციალურ-პოლიტიკური ისტორიიდან (სათავადოები), [ტ.] 1—2, თბ., 1973—81; А н ч а б а д з е З. В., Из истории средневековой Абхазии (VI — XVII вв.), Сух., 1959. *თ. ბერაძე.*

**სამედალო ხელოვნება,** მცირე პლასტიკის ერთ-ერთი სახე, *გლიპტიკის* მონათესავე. მასალად იყენებენ ლითონებს (ბრინჯაო, ვერცხლი, ოქრო და სხვ.), რ-თა ფიზ. თვისებები (სიმტკიცე და პლასტიკურობა) შესაძლებელს ხდის მედლის მცირე ზომის დისკოზე შეიქმნას მკაფიო მცირეფიგურიანი გამოსახულება. მედალზე ლაპიდარული ფორმით (ძირითადად წრე) ასახულია ესა თუ ის მოვლენა, ოსტატი შეზღუდულია როგორც ზომით, ისე ფორმით. მან გამოსახულება უნდა მოათავსოს წინასწარ განსაზღვრული ფორმის სიბრტყეზე. ს. ხ-თვის დამახასიათებელია იკონოგრაფიული ტიპებისა და კომპოზ. ხერხების გარკვეული მუდმივობა, ნათელი და ლაკონიური პლასტ. გადაწყვეტის ძიება, რაც ხელს უწყობს გამოსახულების იოლ აღქმას. ამ მიზნისათვის ფართოდ იყენებენ ემბლემას, სიმბოლოს, ალეგორიას.

ს. ხ. გაცილებით ადრე, ძვ. წ. VIII—VII სს-ში ჩაისახა, ვიდრე წარმოიქმნა თვით მედალი. ძველად მონეტების წარმოებისათვის ძირითადად იყენებდნენ ჭედვის ტექნიკას, გავარვარებული ლითონის შტემპელებს გრავირებული, ჩაღრმავებული ნეგატიური გამოსახულებებით. არქაული საბერძნ. მონეტები (ძვ. წ. VII—VI სს.) მცირე ზომისა იყო, გამოსახულებები მხოლოდ ერთ მხარეს ამშვენებდა. რელიეფური გამოსახულებები, ცხოველთა თავები ან ფიგურები ხასიათდებოდა უაღრესი ლაკონიზმითა და დახვეწილობით. კლასიკურ პერიოდში (ძვ. წ. V—IV სს.) მონეტების ზომა გაიზარდა, გამოსახულებებს ორივე მხარეს ათავსებდნენ. ძვ. წ. V—IV სს-ში შეიქმნა ბერძნ. მონეტების შედევრები. მათ ახასიათებთ კომპოზიციის სისადავე, გამოსახულების კლასიკური სიცხადე, რელიეფის გრადაციის სირბილე, დეტალების გულდასმით დამუშავება. ელინისტურ პერიოდში მონეტებზე პირველად გაჩნდა მმართველთა პორტრეტები, მონეტის მეორე მხარეს — წარწერებით შემოსაზღვრული ღვთაებათა ფიგურები. იდეალიზებულ პორტრეტებთან (*ალექსანდრე მაკედონელის სტატერი*) ერთად გვხვდება ზუსტი პორტრეტული გამოსახულებები (პონტოსა და ბაქტრიის მონეტები). ძვ. რომში მონეტები ბრინჯაოსაგან მზადდებოდა (თიხისა და თაბაშირის ფორმებში ჩამოსხმის წესით). ძვ. წ. III ს-იდან გაჩნდა ნაჭედი ვერცხლის დინარები. იმპერიის პერიოდში (I—V სს.) გავრცელდა ოქროს მონეტები. ამ პერიოდის მონეტებში შეინიშნებოდა ერთგვარი სქემატიზმი, გრაფ. პირობითობა. იმპერატორების ერთგვარი განყენებულ-სქემატური პორტრეტების გვერდით გაჩნდა ქრისტ. სიმბოლოები — VII ს-იდან ქრისტეს, ღვთისმშობლისა და წმინდანების გამოსახულებები.

შუა საუკ. დას. ევროპაში ს. ხ. დაეცა. IX—XII სს-ში გავრცელდა ვერცხლის დინარები. 1231-იდან იტალიაში შეიჭრა იმპ. ფრიდრიხ II ჰოენშტაუფენის ოქროს მონეტები „ავგუსტალები". XII—XIV სს. დასაწყისში ცენტრ. ევროპაში გაჩნდა თხელი, ცალპირიანი ვერცხლის მონეტები (ბრაქტეატები). მუსლ. აღმოსავლეთის ქვეყნების პირველი მონეტები (ომაიანების მონეტები, VII—VIII სს.) ბიზანტ. და სასანურ ნიმუშებს ემსგავსება, მოგვიანებით გავრცელდა ვერცხლის მონეტები ნატიფი კალიგრაფიული წარწერებით. ჩინეთში, სადაც (ძვ. წ. VIII ს-იდან) მონეტები ბრინჯაოსაგან მზადდებოდა, შუა საუკუნეებში გავრცელდა წრიული ფორმის მონეტები, შუა ნაწილში კვადრ. ღიადით და იეროგლიფური წარწერებით.

ს. ხ., თანამედროვე გაგებით, XIV—XV სს. მიჯნაზე ჩამოყალიბდა. ამ ხელოვნ. ნიმუშები უტილიტარული ფუნქციის მქონე მონეტებიდან თანდათან წმინდა მხატვრულ ნაწარმოებებად იქცა. გაჩნდა მედალი ანუ სამახსოვრო ნიშანი. იგი წარმოაჩენდა სხვადასხვა პიროვნების მნიშვნელობას. მედლის წინა პირზე სახელმწ. მოღვაწეების, პაპების, პოეტების, მხატვრების, ჰუმანისტების პორტრეტული გამოსახულებებია. მედლის მეორე მხარეს კი, ჩვეულებრივ, ათავსებდნენ ემბლემებს ან ალეგორიულ გამოსახულებებს. XVI—XVIII სს. დას. ევროპაში გაჩნდა *ტალერი*. XVIII ს. მიღწევებმა მეტალურგიაში შესაძლებელი გახადა მოჭრილი მონეტების რაოდენობის გაზრდა. ამ პერიოდის ფრანგ. მონეტები გამოირჩეოდა რეპრეზენტატულობით, პორტრეტული მსგავსებით, დეტალების იუველირული დამუშავებით (ჟ. ვარენი, გ. დიუპრე, პ. რენიე). XVIII ს-იდან მედლის დამზადებამ ოფიც. ხასიათი მიიღო. იგი უკვე სამეფო კარს დაემორჩილა. დამახასიათებელი ხდება მათი ალეგორიებითა და ემბლემებით გადატვირთვა. შეიქმნა „სამედალო სერიები" (ჟ. მოჟიე, ჟ. დიუვივიე — საფრანგეთი, ფ. გ. მიულერი — გერმანია) გაიზარდა მედლის, როგორც ისტ. ძეგლის ფუნქცია.

XIX ს-ში ს. ხ-მ *ამპირის* გავლენა განიცადა. ჭედვის პროცესის მექანიზირებასთან, მონეტის ტიპოლოგიის საერთო სტანდარტიზაციასთან, შტემპელის მანქანის გამოყენებასთან დაკავშირებით გაფართოვდა ოსტატთა შემოქმედებითი საშუალებანი. XIX—XX სს. ოსტატები ეძიებდნენ ახ. გამომსახველობით საშუალებებს. XX ს. მედლისათვის დამახასიათებელია არა მარტო კონკრ. მოვლენის ფიქსაცია, არამედ თემის სიმბოლური გააზრება, ცალკეული ზუსტად მოძებნილი დეტალებიდან ზოგადის გამორჩევა.

რუსეთში ს. ხ. ჩაისახა X ს-ში, როდესაც კიევის რუსეთში გაჩნდა პირველი მონეტა. რუს. მედალი კი XVII—XVIII სს. მიჯნაზე შეიქმნა. განსაკუთრებული აღმავლობა განიცადა ს. ხ-მ XVIII—XIX სს.

დასასაწყისში, კლასიციზმის ეპოქაში (ოსტატები ს. იუდინი, ტ. ივანოვი, კ. ლებერეხტი, ა. ლიალინი, პ. უტკინი).

მედალი მისი მხატვრული საშუალებების, ხერხების გარკვეული შეზღუდულობის გამო უმეტესად მიმართავს „ასოცირების მეთოდს". ამიტომ მედალში წინა წამოწეული მხატვრის დამოკიდებულება მოვლენისადმი, მისი განწყობა, რ-იც გადმოიცემა ლაკონიურ ფორმით. მედალი არ იფარგლება ტრად. ფორმით — წრით. გაჩნდა მედლის ფორმები: მრუდი, სწორკუთხედი, ოვალი, აჟურული. ეს ფორმები ხაზს უსვამენ მედლის დისკოზე გამოსახული კომპოზიციის შინაარსს. კომპოზიციის აქტ. ნაწილია მედლის სასურათო სიბრტყე, გამოსახულებასთან ერთად ან მშვიდი და წყნარი, ან მოუსვენარი, მკვეთრი და დინამიკური.

ქართ. ს. ხ-ს დიდი ისტორია აქვს. ძვ. წ. VI–III სს-ში დას. საქართვ. ტერიტორიაზე იჭრებოდა *კოლხური თეთრი*. თანამედროვე ქართ. ს. ხ-მ შემოქმედებითად აითვისა ევრ. ს. ხ-ისა და ქართ. *ნუმიზმატიკის* მდიდარი ტრადიციები. ქართ. ს. ხ-ის ოსტატები არიან ე. ამაშუკელი, გ. მიქაძე, ლ. ქვილიძე, ო. ქოიავა, გ. შხვაცაბაია, გ. სესიაშვილი, ვ. თოფურიძე, ი. ოქროპირიძე და სხვ.

*ლიტ.*: Смирнов В. П., Описание русcких медалей, СПб., 1908; Щукина Е. С., Медальерное искусство в России XVIII века, Л., 1962. *ნ. ყიფიანი.*

**სამედ ვურღუნი** (სამედ იუსუფ-ოღლუ ვექილოვი) (12. V. 1906, სოფ. იუხარისალაჰლი, ყაზახის რ-ნი, აზერბ. სსრ, — 27. V. 1956, ბაქო), აზერბაიჯანელი საბჭ. მწერალი, საზ. მოღვაწე. აზერბ. სახ. პოეტი, აზერბ. სსრ ხელოვნ. დამს. მოღვაწე (1943), აზერბ. სსრ მეცნ. აკად. აკადემიკოსი (1945). სკკპ წევრი 1940-იდან. დაიბადა გლეხის ოჯახში. პირველი ნაწარმოები გამოაქვეყნა 1924, პირველი წიგნი „პოეტის ფიცი" — 1930. ადრინდ. ეპიკურ ნაწარმოებებში ს. ვ-მა მაღალი ოსტატობით ასახა აზერბ. ხალხის ცხოვრება. ავტორია დრამისა „ხანლარი" (1939), პერიოდულ-დრამ. პიესებისა ლექსად „ვაგიფი" (1937, სახელმწ. პრემია, 1941), რ-შიც ასახხულია ამიერკავკ. ხალხთა ბრძოლა საერთო მტრის—აღა-მაჰმად-ხანის წინააღმდეგ, და „ფარჰად და შირინი" (1941, სსრკ სახელმწ. პრემია, 1942). ომის წლებში ქმნიდა პატრ. ნაწარმოებებს. მაღალი პოეტური ოსტატობით გამოირჩევა პოემა „მუღანი" (1949), „საუკუნის მეძროში" (1953) და სხვ. ს. ვ-ს დიდი წვლილი მიუძღვის აზერბ. პოეტური ენისა და სტილის დახვეწაში. 1937 სულეიმან რუსტამთან და მამედრა ჰიმითან ერთად თარგმნა ვეფხისტყაოსანი. 1956 ქართულად გამოვიდა მისი „რჩეული".

ს. ვ. იყო სსრკ უმაღლესი საბჭოს 1–4 მოწვევების დეპუტატი. დაჯილდოებულია 2 ლენინის ორდენით, 2 სხვა ორდენითა და მედლებით.

*ლიტ.*: Бабаев Г., Поэт и время. Самед Вургун и его место в советской литературе, Баку, 1966; Сәмәд Вурғун, 1906—1956. Библиографија, Бакы, 1965.
*ლ. ერაძე.*

**სამედიატორო სასამართლო,** მოდავე მხარეთა მიერ მათ შორის დავის გადასაწყვეტად არჩეული სასამართლო. იმ პირს, რ-საც მოსამართლედ ირჩევენ, მედიატორი (შუამავალი) ეწოდება. სსრკ-ში სამედიატორო განხილვის პრინციპზე მოქმედებენ საგარეო ვაჭრობის საარბიტრაჟო კომისია და საზღვ. საარბიტრაჟო კომისია (იხ. *არბიტრაჟი სსრ კავშირში*). ს. ს. შეიძლება შეიქმნას მოქალაქეთა შორის დავის განსახილველად. იგი მოქმედებს ს. ს-ს შესახებ არსებული დებულების საფუძველზე (იხ. საქ. სსრ სამოქალაქო სამართ. საპროცესო კოდ., დანართი № 3). სოციალ. ორგანიზაციებს შორის წარმოშობილ სამეურნეო დავას წყვეტს ს. ს., რ-იც მოქმედებს სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული სახელმწ. არბიტრაჟის 1975 წ. 30 დეკ. დადგენილების საფუძველზე.

**სამედიატორო სასამართლოს მუდმივი პალატა,** საერთაშორისო საარბიტრაჟო ორგანო. დაარსდა 1899 ჰააგის I კონფერენციაზე მიღებული საერთაშ. კონფლიქტების მშვიდობიანი გადაწყვეტის კონვენციის საფუძველზე. შეიქმნა იმ მიზნით, რათა სახელმწიფოებს სამედიატორო სასამართლოს მეშვეობით გაუადვილოს ისეთი საერთაშ. დავის მოწესრიგება, რ-იც დიპლ. გზით ვერ გადაწყდა. პალატა არ არის მუდმივმოქმედი ორგანო. არსებობს მხოლოდ საერთაშ. სამართ. სპეციალისტთა მუდმივი სია, რ-თა რიცხვიდან თითოეულ კონკრ. შემთხვევაში მხარეთა შერჩევით იქმნება სამედიატორო სასამართლო. პალატის კანცელარიად ითვლება საერთაშ. ბიურო (ხელმძღვანელობს მუდმივი ადმ. საბჭო), რ-იც ხელს უწყობს სამედიატორო სასამართლოს შექმნას და აწესრიგებს ყველა ადმ. საქმეს. საერთაშ. დავის გადაწყვეტაში ს. ს. მ. პ-ს ნაკლები მნიშვნელობა აქვს.

სსრკ ს. ს. მ. პ-ის თაობაზე დადებული კონვენციის მონაწილეა 1956-იდან და პალატის წევრებად ნიშნავს საბჭ. იურისტებს.
*ლ. ალექსიძე.*

**სამედიცინო განათლება,** ექიმების, პროვიზორების, საშუალო სამედიცინო პერსონალის, სამედიცინო სამეცნიერო-პედაგოგიური კადრების მომზადებისა და დახელოვნების სისტემა. ს. გ-ის საწყისები ძვ. წ. III ათასწლეულშია (იხ. სტ. *მედიცინა*). 1654 რუსეთში შეიქმნა ექიმთა პირველი სკოლა. ოქტ. რევოლუციამდე რუსეთში იყო 17 უმაღლესი სამედ. სასწავლებელი (იმპერიის განაპირა მხარეებში არ იყო არც ერთი სასწავლებელი)

ოქტ. რევ. შემდეგ 1918—22 გაიხსნა 16 ახ. სამედ. სასწავლებელი, მ. შ. ამიერკავკასიაშიც. 1930 უნ-ტების სამედ. ფაკ-ტები გადაკეთდა სამედ. ინ-ტებად (იხ. *თბილისის სამედიცინო ინსტიტუტი*). 1945 სწავლების ვადა სამკურნ., პედიატრიისა და სანიტ.-ჰიგიენის ფაკ-ტებზე გაიზარდა 5-იდან 6 წლამდე, ხოლო სტომატოლოგიისა და ფარმაცევტულ ფაკ-ტებზე (1949-იდან) — 4-იდან 5 წლამდე. სტუდენტები ეუფლებიან შემდეგ სპეციალობებს: სამკურნ. საქმე, პედიატრია, სანიტარია, სტომატოლოგია, ფარმაცევტია-ფარმაკოლოგია. პირველ ორ კურსზე იღებენ წინაკლინიკურ, ზოგადბიოლ. და საზ.-პოლიტ. განათლებას; III კურსიდან სწავლობენ სპეც. დისციპლინებს და იღებენ (ყველა ფაკ-ტისათვის განსხვავებულ) საერთო საექიმო განათლებას. მთავარ კლინიკურ და ჰიგ. დისციპლინებს (თერაპია, ქირურგია, მეანობა და გინეკოლოგია, პედიატრია, ჰიგიენა, ეპიდემიოლოგია და სხვ.) ეუფლებიან ძირითადად IV–VI კურსებზე. სკკპ ცკ-ის და სსრკ მინისტრთა საბჭოს 1968 დადგენილებით „ჯანდაცვის შემდგომი გაუმჯობესებისა და ქვეყანაში სამედიცინო მეცნიერების განვითარების ღონისძიებათა შესახებ" განსაზღვრულია ს. გ-ის ძირითადი ამოცანები; სამკურნ. და პედიატრიის ფაკ-ტების კურსდამთავრებულთათვის შემოღებულია პირველადი სპეციალიზაციის სისტემა (ინტერნატურა), რ-საც წინ უძღვის VI კურსის სტუდენტთა სპეციალიზაცია მაპროფილებელ დისციპლინებში (სუბორდინატურა). სამეცნ.-პედ. კადრებს ამზადებენ ასპირანტურისა ან კლინიკური ორდინატურის საშუალებით. შექმნილია სამედ. (ფარმაცევტულ) სასწავლებლების მასწავლებლების დახელოვნების ფაკ-ტები, ექიმთა დახელოვნების 15-მდე ინ-ტი და 20-ზე მეტი ფაკ-ტი სამედ. და ფარმაცევტულ ინ-ტებთან (იხ. *თბილისის ექიმთა დახელოვნების ინსტიტუტი*). საშ. სპეც. სამედ. განათლებას იღებენ სამედიცინო სასწავლებლებში; აქ ამზადებენ ექთნებს, ექთან-ლაბორანტებს, სამედ. დებს (მ. შ. პედიატრიის პროფილითაც); კბილის ექიმებსა და ტექნიკოსებს, ფარმაცევტებს, ელექტრო-სამედ. და რენტგენული აპარატურის მონტაჟისა და რემონტის სპეციალისტებს. საშ. სამედ. განათლების სასწ. გეგმით გათვალისწინებულია ზოგადსაგანმან. დისციპლინები, ზოგადსამედ. კლინიკური და სპეც. დისციპლინების კომპლექსი, პრაქტ. მომზადება და საწარმოო პრაქტიკა ჯანდაცვის დაწესებულებებში. 1983 სსრკ-ში იყო 650-ზე მეტი საშ. სამედ. სასწავლებელი.

საქართველოში პირველი სამედ. სასწავლებელი იყო თბილ. ჰოსპიტალთან არსებული სამხ. 2-წლიანი საასეულო საფერშლო სკოლა (1838). 1873 თბილისში გაიხსნა 2-წლიანი სამეანო (საბებიო) ინ-ტი. ამ სასწავლებელთან იყო სამკურნ. განყ-ბაც ქალთათვის (სხვადასხვა სახელწოდებით სასწავლებელმა 1946-მდე იარსება, შემდეგ კი გადაკეთდა თბილ. III სამედ. სასწავლებლად); 1874 გაიხსნა საფერშლო სპეც. 4-წლიანი სკოლა, რ-იც კადრებს ამზადებდა მთელი კავკასიისათვის (ეს სკოლა დაამთავრა სერგო ორჯონიკიძემ), სკოლამ იარსება 1918-მდე, შემდეგ მთელი მისი ქონება გადაეცა თბილ. უნ-ტის სამკურნ. ფაკ-ტს. 1905 თბილისში გაიხსნა კბილის საექიმო სკოლა (იარსება 1921-მდე) და ლ. შტრაიხერის ასეთივე სკოლა. 1921 ა. ნათიშვილმა აღადგინა 1918 დახურული საფერშლო სკოლა და ჩაუდგა მას სათავეში (1946-მდე). ეს სკოლა 1924 გადაკეთდა სამედ. ტექნიკუმად, ხოლო 1956 შეუერთდა თბილ. I სამედ. სასწავლებელს. 1933 თბილისში არსებობდა 8 სამედ. ტექნიკუმი, რ-თა გამსხვილების ბაზაზე (სხვადასხვა დროს) სადღეისოდ ჩამოყალიბებულია 3 სამედ. სასწავლებელი. სამედ. სასწავლებლები გაიხსნა აგრეთვე ქუთაისში (1928), ბათუმში (1930), სოხუმში (1931), ცხინვალში (1931), ზუგდიდში (1934), თელავში (1935), მახარაძეში (1936), ფოთში (1937), გორში (1937), ახალციხეში (1950). 1930 თსუ-ის სამკურნ. ფაკ-ტის ბაზაზე ჩამოყალიბდა თბილ. სამედ. ინ-ტი. 1935 მას გამოეყო ექიმთა დახელოვნების ინ-ტი, 1937 — სტომატოლოგიის და ფარმაცევტული ინ-ტები, რ-ებიც 1948 ისევე გადაკეთდა თბილ. სამედ. ინ-ტის შესაბამის ფაკ-ტებად (იხ. ტ. *საქართველოს სსრ*, თავი სახალხო განათლება).

საზღვარგარეთის ქვეყნებში ს. გ-ს იღებენ უნ-ტების სამედ. ფაკ-ტებზე, სამედ. ინ-ტებსა და სკოლებში, სამედ. აკადემიებში. სწავლების ვადა 5—7 წელია. ზოგ ქვეყანაში სწავლების კურსის დამთავრების შემდეგ სავალდებულოა 1—2-წლიანი ინტერნატურის გავლა (საფრანგეთი, ფინეთი, შვეცია, იუგოსლავია და სხვ.). აშშ-ში ს. გ. 3-ეტაპიანია: წინასამედ. განათლება კოლეჯში (3—4 წელი), სამედ. განათლება სამედ. სკოლასა და კოლეჯში (4 წელი), სტაჟირება და სპეციალიზაცია (ინტერნატურა და რეზიდენტურა 2—3 წელი).


სამედ ვურღუნი.

**სამედიცინო გეოგრაფია,** მეცნიერება, რ-იც შეისწავლის ადამიანის დაავადებათა და პათოლ. მდგომარეობათა გავრცელებას, გავრცელების მიზეზებს და გეოგრ. გარემოს გავლენას მოსახლეობის ჯანმრთელობაზე. ს. გ. ვითარდება გეოგრ. და სამედ.-ბიოლ. მეცნ. მიჯნაზე, მჭიდროდ უკავშირდება ეკოლოგიას, *ეპიდემიოლოგიას*, *ჰიგიენას*, ფიზ. და ეკონ. გეოგრაფიას. „ს. გ-ის" ცნება დკავშირებულია იტალ. მეცნ. ბ. რამაცინის სახელთან (XVII ს.). ს. გ., როგორც მეცნიერება, ყალიბდება XIX ს. მეორე ნახევარში. რუსეთში ს. გ. უკავშირდება ო. გუნის, ა. ვლადიმირსკის, ი. ჩისტოვიჩის, ნ. გაასკის სახელებს. ს. გ-ის განვითარებაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს ინგლ. მეცნ. ს. პენნმა, ფრანგმა შ. ბუდენმა და სხვ.

სსრკ-ში ს. გ-ის ფუძემდებლები არიან დ. ზაბოლოტნი და ე. პავლოვსკი. ამ უკა-

ნასკნელის მოძღვრება, ე. წ. ტრანსმისიურ დაავადებათა ბუნებრივი კეროვნების შესახებ (1939) საფუძვლად დაედო ეპიდემიოლოგიური გეოგრაფიის ჩამოყალიბებას.

ს. გ. შეისწავლის ბუნებრივ-ტერიტ. კომპლექსთა ზემოქმედებას მოსახლ. ჯანმრთელობაზე (კომპონენტური ს. გ., სამედ. ლანდშაფტთმცოდნეობა, სამედ.-გეოგრ. ქვეყანათმცოდნეობა), გარემოს ზემოქმედებას დაავადებათა გავრცელების საზღვრებსა და არეალების სტრუქტურაზე (ნოზოგეოგრაფია), ბუნებრივ გარემოსა და მოსახლ. ჯანმრთელობას შორის არსებული კავშირების ტერიტ. არაერთგვაროვნებას (სამედ.-გეოგრ. დარაიონება); ამუშავებს სამედ.-გეოგრ. რუკების შედგენის პრინციპებსა და მეთოდებს. ს. გ. აქტიურად მონაწილეობს პრობლემის „ადამიანი და ბიოსფერო" შესწავლაში. სამედ.-გეოგრ. კვლევა საშუალებას იძლევა სხვადასხვა ტერიტორიებისათვის წინასწარ გავითვალისწინოთ ადამიანის ორგანიზმზე გარემოს გარდაქმნის შედეგად წარმოქმნილი ახ. ბუნებრივ-ტერიტ. კომპლექსების ზემოქმედების ხასიათი და შედეგები.

სამედ.-გეოგრ. კვლევის ორგანიზაციას საზღვარგარეთ ეწევა საერთაშ. გეოგრ. კავშირის სამედ.-გეოგრ. კომისია. სსრკ გეოგრ. საზ-ბასთან (ლენინგრადი) შექმნილია სამედ.-გეოგრ. კომისია ასეთივე კომისიები არსებობს მოსკ. ფილიალთანაც.

სამედ.-გეოგრ. კვლევა წარმოებს სსრკ მეცნ. აკად. გეოგრ. ინ-ტში (მოსკოვი), ციმბ. და შორეული აღმოსავლეთის გეოგრ. ინ-ტში (ირკუტსკი), ვახუშტის სახ. გეოგრ. ინ-ტში (თბილისი) და სხვ.

საქართველოს სამედ.-გეოგრ. კვლევის ჩანასახი ჯერ კიდევ ადრეულ საუკუნეებში აღინიშნება (კარაბადინები). პირველი მეცნ. სამედ.-გეოგრ. კვლევა საქართველოში ჩაატარა მ. ტოროპოვმა (1864). 1962 თბილისში, საქართვ. გეოგრ. საზ-ბაში, ა. *ჯავახიშვილის* ინიციატივით, შეიქმნა ს. გ-ის სექცია, რ-იც კოორდინაციას უწევს რესპ. სამედ. და გეოგრ. დაწესებულებებში მიმდინარე სამედ.-გეოგრ. ხასიათის სამუშაოებს, მონაწილეობს საკავშ. და საერთაშ. თათბირებში, კონფერენციებსა და ყრილობებში.

სამელე კლდე. ქვის იარაღები. ზემოთ—სათლელისებრი; ქვემოთ — სატეხისებრი ძვ. წ. V—IV ათასწლეული. საქართვ. სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

სამეკლესიიანი ბაზილიკა. ქვემო-ბოლნისი. VI საუკუნე. ზემოთ—ჭრილი; ქვემოთ—გეგმა.

*ლიტ.*: Методы медико-географических исследований, М., 1965; Павловский Е. Н., Методы и задачи медицинской географии, წგ.: Вопросы географии, М.—Л., 1956; Шошин А. А., Основы медицинской географии, М.—Л., 1962.

*ნ. სულხანიშვილი.*

**სამედიცინო იძულებითი ღონისძიება,** კანონით დადგენილი სამკურნალო ზემოქმედების საშუალება, რ-საც სასამართლო იყენებს იმის მიმართ, ვინც სისხლის სამართლის კანონით გათვალისწინებული საზოგადოებრივად საშიში ქმედობის ჩადენისას შეურაცხადია, ანდა ვინც დანაშაულის ჩადენის ან განაჩენის გამოტანის შემდეგ დაავადდება სულიერი ავადმყოფობით, რაც მას შესაძლებლობას ართმევს ანგარიში გაუწიოს ან უხელმძღვანელოს საკუთარ მოქმედებას. შეურაცხადს სასამართლოს განაჩენით იძულებითი მკურნალობისათვის მოათავსებენ სპეც. ან საერთო ტიპის ფსიქიატრიულ საავადმყოფოში. მას ფსიქიატრიული საავადმყოფოდან გაათავისუფლებენ მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ სამკურნ. დაწესებულების დასკვნის საფუძველზე სასამართლო გამოიტანს განჩინებას, რომ ეს პირი საზ-ბისათვის აღარ წარმოადგენს საშიშროებას და მისთვის იძულებითი მკურნალობა საჭირო აღარ არის. სასამართლო სასჯელთან ერთად იძულებით მკურნალობას უფარდებს იმ დამნაშავეს, რ-იც სამედ. დასკვნის მიხედვით ალკოჰოლიკი ან ნარკომანია. ს. ი. ღ. მის მიმართ შეწყდება მხოლოდ სასამართლო დადგენილებით. (იხ. საქ. სსრ სისხლის სამართ. კოდ., მმ. 58—63).

*ლიტ.*: საქ. სსრ სისხლის სამართლის კოდექსის კომენტარები, ნაწ. 1, თბ., 1976, გვ. 342—351; Габиани А. А., Уголовная ответственность за преступления, совершенные в состоянии опьянения, Тб., 1968.

*ო. გამყრელიძე.*

**სამედიცინო მრეწველობა,** მრეწველობის დარგი, რ-ის პროდუქცია ჯანმრთელობის დაცვის მატერიალურ-ტექნიკური ბაზის უმთავრესი ნაწილია; უშვებს სამკურნ. საშუალებებსა და სამედ. ტექ. ნაწარმს სამკურნ.-პროფილაქტ. დაწესებულებებისა და მოსახლეობის საჭიროებისათვის.

რუსეთში სამკურნ. საშუალებებისა და სამედ. ინსტრუმენტების დასამზადებელი პირველი სპეციალიზებული ორგანიზაციები XVII—XVIII სს-ში გაჩნდა. მიუხედავად ამისა, ს. მ. აქ არ შექმნილა. პროდუქციაზე მოთხოვნები კმაყოფილდებოდა იმპორტით (ძირითადად გერმანიიდან).

დიდი ოქტ. სოციალ. რევ. (1917) შემდეგ სსრკ-ში ს. მ., როგორც დამოუკიდებელი დარგი, სწრაფად განვითარდა. პირველი ხუთწლედების პერიოდში წვრილი სააფთიაქო საწარმოებისა და სამედ. ინსტრუმენტების დამამზადებელი სახელოსნოების ნაცვლად აშენდა სპეციალიზებული საწარმოები. მნიშვნელოვნად გაფართოვდა დარგის სამეცნ. ბაზა. სამამულო ომის წლებში (1941—45) ურალსა და ციმბირში ფრონტისპირა რ-ნებიდან ევაკუირებული ქ-ნების ბაზაზე მოკლე დროში აშენდა ს. მ-ის საწარმოები. ომის შემდეგ წლებში ს. მ. სწრაფი ტემპით განვითარდა. 1981 სსრკ ს. მ-ის პროდუქციის მოცულობა 1960 შედარებით 7,2-ჯერ, მ. შ. ქიმ.-ფარმაცევტული მრეწველობისა 7,5-ჯერ გადიდდა.

საქართველოში სამკურნ. საშუალებებს მცენარეული, ცხოველური და მინერ. წარმოშობის ნივთიერებებისაგან უხსოვარი დროიდან ამზადებდნენ, რასაც ადასტურებს არქეოლ., ფოლკლორული და სამედ. ლიტ. ძეგლები, აგრეთვე ხალხ. მედიცინის მდიდარი ტრადიციები. პირველი ქართული აფთიაქი გაიხსნა 1740.

საბჭ. ფარმაკოლოგიის განვითარებაში დიდი წვლილი შეიტანა საქ. სსრ მეცნ. აკად. ი. ქუთათელაძის სახ. ფარმაკოქიმ. ინ-ტმა, რ-იც 1932 ჩამოყალიბდა უმაღლესი ფარმაცევტული სასწავლებლის ბაზაზე.

საქ. სსრ ს. მ-ის დარგებიდან ყველაზე ადრე განვითარდა ვირუსული და ბაქტერიული პრეპარატების წარმოება. 1935 ექსპლუატაციაში შევიდა თბილ. ქიმ.-ფარმაცევტული, ხოლო 1936 ბათუმის კოფეინის (ახლანდ. ქიმ.-ფარმაცევტული) ქ-ნები, რ-ებიც სპეციალიზებული არიან მზა სამკურნ. საშუალებების, რთული სინთეზური და ქიმ.-ფარმაცევტული პრეპარატების წარმოებაზე. 1930 დაიწყო რძის შაქრის (ლაქტოზას), ხოლო 1944 ენდოკრინული და ფერმენტული პრეპარატების წარმოება. 1950 ჩამოყალიბდა ქობულეთის, 1970 კი შუა ხორგის (ხობის რ-ნი) სუბტროპ. სამკურნ. მცენარეების (ალოე, ევკალიპტი, კვირტის ჩაი, ხარიშუბლა და სხვ.) დამამზადებელი, მწარმოებელი და გადამამუშ. მეურნეობები. რესპ. ტერიტორიაზე გროვდება აგრეთვე 30-ზე მეტი სახეობის ველური სამკურნ. მცენარე. საქართვ. ს. მ-ის მთლიანი პროდუქციის ხვ. წ. სსრკ ს. მ-ის პროდუქციაში 2% შეადგენს. 1981 მისი მოცულობა 1960-თან შედარებით 5,5-ჯერ გაიზარდა, მ. შ. ქიმ.-ფარმაცევტული მრეწველობისა — 5,6-ჯერ. 1976—80 საქართვ. ს. მ-ის პროდუქციის ზრდის ტემპმა შეადგინა 55—56%. ს. მ-ის პროდუქციის ნაწილი იგზავნება საზღვარგარეთ. 1981—85 საქართვ. ს. მ. პროდუქციის მოცულობა გაიზრდება 1,5-ჯერ.

მსოფლიოს ქიმ.-ფარმაცევტული მრეწვ. სწრაფად განვითარებადი დარგია, რ-ის წლიური ზრდის ტემპი (9,8%) ჭარბობს მრეწვ. სხვა დარგების განვითარებას.

*ნ. გოგიძე.*

**„სამედიცინო პარაგრაფები",** XVIII ს. (1714—24) სამედიცინო ძეგლი, რ-ის ავტორია ვახტანგ VI. წიგნი შედგება 37 პარაგრაფისაგან, სადაც ძირითადად დახასიათებულია არაორგ. წარმოშობის სამკურნ. საშუალებანი, მათი შემზადების და გამოყენების წესები; აღწერილია წამლები, რ-ებსაც იყენებდნენ ხველების, გულის, კუჭ-ნაწლავის, ფილტვების, სახსრების და სხვ. დაავადებათა დროს; დახასიათებულია კოსმეტიკური საშუალებანი—გამათეთრებელი მალამო, სურნელოვანი ნაერთები, თმის შავი საღებავი, თმის ამოსაყვანი წამლები და სხვ. ტექსტში შეინიშნება რუს. და ლათ. ტერმინოლოგიის გავლენა, რაც იმას მოწმობს, რომ ავტორი კარგად იცნობდა რუს. და ევრ. მედიცინას.

*ლიტ.*: შენგელია მ., ვახტანგ VII-ის წვლილი ძველ ქართულ მედიცინაში და მისი „სამედიცინო პარაგრაფები", მის წგ.: ეტიუდები ქართული მედიცინის ისტორიიდან, თბ., 1963.

*მ. შენგელია.*

**სამედიცინო პარაზიტოლოგიისა და ტროპიკული მედიცინის სამეცნიერო-კვლევითი ინსტიტუტი** საქართველოს სსრ ჯანმრთელობის დაცვის სამინისტროსი, ს. *ვირსალაძის* სახელობისა, დაარსდა 1924 საქ. სსრ ჯანსახკომის რესპ. სამალარიო სადგურის ბაზაზე. ინ-ტს აქვს 5 განყ-ბა, 4 ქვეგანყ-ბა, 5 ლაბორ., კლინიკა, ბ-კა და ვივარიუმი. 1960-იდან ჯანდაცვის საერთაშ. ორგანიზაციის ბაზაა სპეციალისტების მომზადებაში. 1970-იდან ინ-ტის ხელმძღვანელობით მუშავდება პრობლემა — „ანკილოსტომიდოზი და მის წინააღმდეგ ბრძოლა სსრ კავშირში". ინ-ტი მუშაობს კიდევ ორ პრობლემაზე: „პარაზიტული და ტროპიკული სნეულებანი" და „ინფექციურ სნეულებათა კლინიკა, დიაგნოსტიკა და პროფილაქტიკა". ინ-ტის მეთოდურ-ორგანიზაციული ხელმძღვანელობის შედეგად, საქართველოში ლიკვიდირებულია მალარიით ავადობა, მკვეთრად შემცირდა ანკილოსტომიდოზი, ასკარიდოზი და ტენიარინქოზი. ინ-ტი გამოსცემს ბიულეტენებს (30 ნომერი), შრომათა კრებულებს (25 ტ.), მეთოდურ მითითებებს. აქვს სამეცნ. კონტაქტი სსრკ-ისა

და საზღვარგარეთის მრავალ სამედ.-სამეცნ ცენტრთან. მან პირველმა დანერგა საქართველოში ჰელმინთოზების წინააღმდეგ ბრძოლის კომპლ. მეთოდები, დაადგინა საქართველოში 14 ჰელმინთოზური დაავადების არსებობა, გამოავლინა დაავადებათა რამდენიმე სინდრომი და ზოგიერთი ზოონოზის ბუნებრივი კეროვნება. *გ. მარუაშვილი.*

**სამედიცინო სამეცნიერო საზოგადოებები,** იმ ექიმებისა და სხვა სპეციალისტების ნებაყოფლობითი გაერთიანებანი, რ-ებიც სამეცნ.-კვლ. და პრაქტ. მუშაობას ეწევიან მედიცინისა და ჯანდაცვის დარგში. საბჭ. ხელისუფლების დამყარებამდე საქართველოში იყო 7 სამედ. საზ-ბა.. კავკ. სამედ. საზ-ბა (თბილისი, 1864), რ-იც 1927 საქართვ. ექიმთა საზ-ბასთან გაერთიანდა; მეან-გინეკოლოგთა საზ-ბა (თბილისი, 1885); ქუთ. ექიმთა საზ-ბა (18892); ბათ. ექიმთა საზ-ბა (1900); კბილის ექიმთა საზ-ბა (თბილისი, 1900); ფთიიზიატრთა საზ-ბა (თბილისი, 1904); საქართვ. ექიმთა და ბუნებისმეტყველთა საზ-ბა (თბილისი, 1916). საქართველოში ს. ს. ს-ის რაოდენობა განსაკუთრებით გაიზარდა საბჭ. ხელისუფლების დამყარების შემდეგ. დღეს რესპუბლიკაში არის 1600 ს. ს. ს., მ. შ. 134 სპეციალიზებულია (რესპ., საქალაქო და სარაიონო) და 26 საერთო (აერთიანებს სხვადასხვა სპეციალობის ექიმებს). გარდა ს. ს. ს-ისა, მუშაობენ სამეცნ. სამედ. სექციებიც: მაგ., ნ. ყიფშიძის სახ. რესპ. ცენტრ. კლინიკურ საავადმყოფოსთან, ნ. კახიანის სახ. ამიერკავკ. რკინიგზის საავადმყოფოსთან და სხვ. ყოველწლიურად იქმნება ახალ-ახალი საზ-ბები. ბოლო წლებში შეიქმნა სოც. ჰიგიენისტთა და ჯანმრთელობის დაცვის ორგანიზატორთა რესპ. საზ-ბა, სამედ. გენეტიკის თბილ. საზ-ბა, რევმატოლოგთა რესპ. საზ-ბა. ს. ს. ს-ის მუშაობას ხელმძღვანელობს საქართვ. ს. ს. ს-ის პრეზიდიუმი (1962-იდან). *ზ. კახიანი.*

**სამედიცინო ფსიქოლოგია,** ფსიქოლოგიის დარგი, რ-იც სწავლობს ფსიქოლოგიის როლს ადამიანის დაავადებათა წარმოშობაში, გამოვლენასა და მიმდინარეობაში და ჯანმრთელობის აღდგენაში. ს. ფ-ის ყველაზე განვითარებული ნაწილია კლინიკური ფსიქოლოგია, რ-იც შეისწავლის ფსიქიკის ცვლილებებს როგორც სომატური, ისე ფსიქიკური ხასიათის დაავადებების (ნევროზები, რეაქტიული მდგომარეობები და სხვ.) დროს.

ს. ფ-ის მეთოდები არსებითად არ განსხვავდება ზოგადი ფსიქოლ. მეთოდებისაგან მათი დაკონკრეტება ხდება დაავადების ხასიათის მიხედვით. განსაკუთრებული ყურადღება ექცევა ანამნეზს — პაციენტის ძვ. განცდების (ბავშვობიდან დაავადების დაწყებამდე) ანალიზს. დაავადების ბუნების ფსიქოტრავმატიზმის ფაქტორების გაგება და ახსნა შესაძლებელია მხოლოდ ავადმყოფის ინდივიდ. თავისებურებათა მხედველობაში მიღებით.

ლიტ.: Банщиков В. М., Гуськов В. С, Мягков И. Ф., Медицинсская психология, М., 1967; Лебединский М. С., Мясищев В. Н., Введение в медицинскую психологию, Л., 1966.

**სამეთაურო-საშტაბო სწავლება,** მეთაურებისა და შტაბების მომზადების ერთ-ერთი ფორმა. ს.-ს. ს. ეწყობა მართვის ორგანოების შეთანხმებული მუშაობის სრულყოფის, სხვადასხვა სახის საბრძოლო მოქმედების ორგანიზაციისა და წარმართვის თეორიისა და პრაქტიკის დაუფლების მიზნით. მეცადინეობას ატარებენ ტოპოგრაფიულ რუკებთან და ადგილზე. მასშტაბების მიხედვით ს.-ს. ს. შეიძლება იყოს ტაქტიკური, ოპერატიული და სტრატეგიული; სამეთაურო-საშტაბო ინსტანციების სწავლებაში მონაწილეთა რაოდენობით (ბატალიონი, პოლკი და ა. შ.) — ერთხარისხიანი, ორხარისხიანი და სამხარისხიანი; მოთამაშე მხარეთა რაოდენობით — ცალმხრივი და ორმხრივი.

**სამეკლესიიანი ბაზილიკა,** საქართველოში შემუშავებული ბაზილიკის თავისებური ვარიანტი (აღმოაჩინა და შეისწავლა გ. ჩუბინაშვილმა). საქართველოს გარეთ უცნობია. გარედან არ განსხვავდება ჩვეულებრივი სამნავიანი ბაზილიკისაგან, მაგრამ შიგნით ნავები ერთმანეთისაგან გამოყოფილია არა ბოძებით, არამედ კედლებით, ე. ი. არსებითად აქ ერთ შენობაში გაერთიანებულია ერთმანეთთან კარებით დაკავშირებული 3 სამლოცველო ეკლესია, რ-ებშიც დღის განმავლობაში ცალ-ცალკე რამდენჯერმე იხდიდნენ წირვას. ს. ბ-ის პირველი ნიმუშები VI ს. შუა წწ. მიეკუთვნება. თანდათან მან უფრო ჩამოყალიბებული და რთული სახე მიიღო. გვერდის ეკლესიები (ნავები) ერთმანეთს დაუკავშირდა დას. შემაერთებელი გალერეით და შუა ეკლესიაში (ნავში) შესასვლელიც ამ გალერეიდანაა. ამავე დროს ჩნდება ახ. მოტივი — გვერდის ეკლესიების ორი ან სამთაღიანი ღია შესასვლელები. ს. ბ-ის ტიპის საკულტო ნაგებობები X ს-მდე არსებობდა, შემდეგ აქა-იქ გვხვდება. ს. ბ-ის ცნობილი ნიმუშებია VI—VII სს. ეკლესიები ზეგანში, ნეკრესის მონასტერში, ქვემო ბოლნისში, დმანისსა და სხვ.

**სამელაიო,** სოფელი აფხ. ასსრ გალის რ-ნში (ოქუმის სოფსაბჭო), მდ. ოქუმის ხეობაში. ზ. დ. 160 *მ*, გალიდან 20 *კმ*. ოქუმის ვ. ი. ლენინის სახ. კოლ-ბა (მეჩაიეობა). დაწყ. სკოლა. რვაწლ. სკოლა სოფ. ოქუმში (3—4 *კმ*). საბავშვო ბაღი.

**სამელე კლდე,** ნეოლითისა და ადრინდელი ბრინჯაოს ხანის ძეგლი (ძვ. წ. V—IV ათასწლ. მიჯნა), ჭიათურის რ-ნში სოფ. ზოდის ტერიტორიაზე, მდ. ჯრუჭულის მარჯვ. ნაპირას. ძეგლი წარმოადგენს კლდოვან ფარდულს, რ-ის სიგანე დაახლ. 30 *მ*-ია, სიღრმე — 25 *მ*, სიმაღლე —11 *მ*. ძეგლი გამოვლენილია და გათხრები მიმდინარეობს 1959-იდან (გ. ჯავახიშვილი, დ. თუშაბრამიშვილი). დადგენილია კულტ. ჰორიზონტი. აღმოჩენილია კაჟის საფხეკები, სახოკები, სახვრეტები, ქვის სატეხისებრი და სათლელისებრი გახეხილ-გაპრიალებული იარაღი, ხელსაფქვავები, ძვლისა და ირმის რქისაგან გაკეთებული სადგისები, მახათები, საპრიალებლები, საჩიჩქნები და სხვ., აგრეთვე თიხის ჭურჭლის, ძირითადად ქილისებრი მოყვანილობის, თხელ- და სქელკეციანი დაჭდეულზედაპირიანი ნატეხები.

ს. კ. ადრინდ. სამიწათმოქმედო კულტ. ძეგლია.

ს. კ-ის ანალოგიური ძეგლი მიკვლეულია სოფ. რგანის ტერიტორიაზე (ჭიათურის საქალაქო საბჭოს ტერიტ.), მდ. ჭერულის ხეობაში. არქეოლ. მასალა დაცულია აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში. *გ. ჯავახიშვილი.*

**სამელნე პარკი,** *თავფეხიანთა* უმრავლესობის ორგანო, რ-შიც წარმოიქმნება შავი პიგმენტის შემცველი სითხე. ასრულებს თავდაცვის ფუნქციას. ს. პ. შედგება ჯირკვლოვანი ნაწილისა და რეზერვუარისაგან, რ-იც სადინრით უკავშირდება სწორ ნაწლავს. ს. პ-ის ჯირკვლოვანი ნაწილის მობერებული უჯრედები თანდათან იშლება, ჯირკვლის სეკრეტში იხსნება და რეზერვუარში გროვდება. საშიშროების დროს მოლუსკი გამოისვრის რეზერვუარის შიგთავსს, რის გამოც წყალში ჩნდება მუქი ბოლისმაგვარი საფარი, რ-იც იცავს ცხოველს მტრისაგან. ს. პ-ის გამომშრალ შიგთავსს ამუშავებენ მწვავე კალიუმით და იღებენ საღებავს — ნატურალურ სეპიას.

**სამერცხლე,** მთა ჭუთხარო-სამერცხლეს სინკლინურ მასივზე. სიმაღლე 3584 *მ*. აგებულია ბაიოსური პორფირიტებით და მისი ტუფებით. რელიეფი დაბილულია, ძნელად მისადგომი და მოკლებულია ნიადაგ-მცენარეულ საფარს. მთის ჩრდ.-დას. კალთაზე არის დაკიდული მყინვარი. *ს. ნემსიშვილი.*

**სამერცხლე კლდე,** მრავალფენიანი ნამოსახლარი მღვიმე სოფ. ზოდსა და სოფ. დარკვეთს შორის, მდ. ჯრუჭულის მარჯვ. ნაპირზე. ზ. დ. 600 *მ*. მღვიმე კარსტული წარმოშობისაა, დერეფნისებრი (სიგრძე 450 *მ*) იწყება სოფ. დარკვეთიდან, კარსტული ჭის სახით, რ-ის სიგანეა 8 *მ* და სიღრმე — 17 *მ*. ს. კ., როგორც არქეოლ. ძეგლი, მიკვლეულია 1962. გათხარეს 1963—64 (დ. თუშაბრამიშვილი) და 1966 (მ. ნიორაძე). ფიქსირებულია 3 *მ* სისქის 7 ლითოლოგიური (3 კულტ.) ფენა. ყველაზე ქვედა ფენა (III კულტ. ფენა) მუსტიეს ხანისაა. მასში აღმოჩნდა ქვის მხოლოდ რამდენიმე ნივთი. ზედაპალეოლითურ ფენაში (II) მოპოვებულია კაჟისა (229 ც.) და ობსიდიანის (49 ც.) საგნები, სხვადასხვა ტიპის ნუკლეუსი, ანატკეცები, ანატკეც-ლამელები, საფხეკები, საჭრისები. საყურადღებოა ძვლის ნაკეთობანი; სადგისები, შუბისპირები. ს. კ-ის ზედა პალეოლითის მასალისათვის დამახასიათებელია ვიწრო, გრძელი (7—12 *სმ*) ფირფიტების (ლამელების) სიმრავლე. სრულიად არ გვხვდება გეომ. მოყვანილობის მიკროლითები და გრავეტის ტიპის დანები. აღნიშნული ნიშნებით ს. კ-ის ზედაპალეოლითური მასალა საქართვ. სხვა ძეგლებისაგან განცალკევებით დგას. ფაუნა წარმოდგენილია დომბის, ცხენის, კეთილშობილი ირმის, მღვიმური დათვისა და სხვ. ცხოველთა ძვლებით. ამ ფენის მასალა საქართვ. ზედაპალეოლითური კულტ. შუა (განვითარებული) საფეხურით თარიღდება. ს. კ-ის ზედა ფენა (I კულტ. ფენა) შეიცავს ენეოლით-ადრინდ. ბრინჯაოს ხანის მასალას. მასში აღმოჩენილია ძირმომრგვალებული, მუცელგაბერილი და სწორყელიანი თიხის ქოთნები, დერგები, რ-თა ზედაპირი ზოგჯერ კარგადაა გაპრიალებული. აქვეა აღმოჩენილი თიხის კვირისტავები, გახეხილ-გაპრიალებული ქვის ცულები, სატეხისებური იარაღი, კაჟისაგან დამზადებული სატევარშუბისპირი, სხვადასხვა ტიპის ისრისპირი და სხვ. ამ ფენის არქეოლ. მასალა მსგავსებას იჩენს ადრინდ. მაიკოპის კულტურასთან (მეშოკო, სკალა), მაგრამ ქრონოლოგიურად წინ უსწრებს მას. ს. კ-ის მასალა დაცულია აკად. ს. ჯანაშიას სახ. საქართვ. სახელმწ. მუზეუმში.

ლიტ.: ნ ი ო რ ა ძ ე მ., სამერცხლე კლდის მღვიმე და დასავლეთ საქართველოს ზედა პალეოლითი, თბ., 1975; ტ ი ნ ტ ი ლ ო ზ ო ვ ი ზ., ჯრუჭულას ხეობის კარსტული მღვიმეები (გეომორფოლოგიური დახასიათების ცდა), «საქართველოს მღვიმეები და გამოქვაბულები», 1963, [ტ.] 1. *დ. თუშაბრამიშვილი.*

**სამესხიო,** სოფელი წალენჯიხის რ-ნში (ობუჯის სოფსაბჭო), მდ. ჭანისწყლის ხეობაში. ზ. დ. 150 *მ*, წალენჯიხიდან 9 *კმ*, ჯვარიდან (უახლოესი რკინიგზის სადგ.) 20 *კმ*. ობუჯის კოლ-ბა (მეჩაიეობა, მესიმინდეობა). რვაწლ. სკოლა, ბ-კა, კლუბი საფერშლო-სამეანო პუნქტი, ფოსტა.

**სამეტყველო აპარატი,** იგივე ს ა წ ა რ მ ო თ ქ მ ო ა პ ა რ ა ტ ი, იმ ორგანოთა ერთობლიობა, რ-ებსაც ადამიანი ბგერათა წარმოსათქმელად იყენებს და რ-ებსაც ფონეტიკაში ს ა მ ე ტ ყ ვ ე ლ ო ან ს ა წ ა რ მ ო თ ქ მ ო ო რ გ ა ნ ო ე ბ ს უწოდებენ.

სამეტყველო ორგანოები (ბაგეები, კბილები, ენა, ხორხი და ა. შ.) მეტყველებისათვის არ შექმნილა; წარმოთქმაში მონაწილეობა ადამიანის ამეტყველების დროიდან დაემატა მათს ადრინდელ გამოყენებას სუნთქვისათვის, სმისათვის, ჭამისათვის და ა. შ.

ენათმეცნიერული (ფონეტ.) თვალსაზრისით სამეტყველო ორგანოების შესახებ არ ემთხვევა ანატომიურს. კერძოდ, ფონეტიკაში ცალკე ორგანოებად მიიჩნევა



სამელე კლდე. კაჟის იარაღი. ძვლის იარაღი. ირმის რქისაგან ნაკეთები იარაღი. ყველა ძვ. წ. V—IV ათასწლეული. საქართვ. სახელმწიფო მუზეუმი. თბილისი.

ანატ. თვალსაზრისით ერთი ორგანოს, მაგ., ენის, ნაწილები (ე ნ ი ს წ ვ ე რ ი, წ ი ნ ა ე ნ ა, შ უ ა ე ნ ა, უ კ ა ნ ა-ე ნ ა, ე ნ ი ს ძ ი რ ი). ამა თუ იმ ბგერის წარმოთქმაში მონაწილე სამეტყველო ორგანოებს ფონეტიკაში უწოდებენ ა ქ ტ ი უ რ ე ბ ს ან პ ა ს ი უ რ ე ბ ს. ამ ორგანოებიდან აქტიურად მიიჩნევა საწარმოთქმო მოძრაობის შემსრულებელი, პასიურად კი — უძრავი. მაგ., ბ-ს ხშვაში მონაწილე ორივე ბაგე აქტიურად მიიჩნევა, დ-ს ხშვაში მონაწილე ორგანოთაგან კი წინაენა — აქტიურად, კბილები — პასიურად. *ზ. ჯაფარიძე.*

**სამეტყველო ბგერა**, უმოკლესი ბგერითი ერთეული, რ-საც არჩევს ამა თუ იმ ენაზე მოლაპარაკე ადამიანის სმენა ამ ენის სიტყვათა დანაწევრების დროს.

ყოველი ენის ყოველი ს. ბ. წარმოდგენილია ერთმანეთისაგან ფიზიკურად განსხვავებული უამრავი ბ გ ე რ ი-თ ი რ ე ა ლ ი ზ ა ც ი ი თ (ფ ო ნ ი თ), რ-საც ამ ენაზე მოლაპარაკე ადამიანის სმენა ერთ ს. ბ-ში აერთიანებს. შდრ., მაგ., სხვადასხვა ადამიანის მიერ სხვადასხვა ხმით, სხვადასხვა სიძლიერით, ტემპითა და ა. შ. წარმოთქმული -ი-ს ბგერითი რეალიზაციები (ფონები), რ-ებიც ერთ ს. ბ-დ (ი ბგერად) აღიქმება.

ჩვეულებრივ, სხვადასხვა ს. ბ-ები შეესაბამება სხვადასხვა ფ ო ნ ე მ ე ბ ს — ერთეულებს, რ-თა ურთიერთჩანაცვლებისას აზრი იცვლება (შდრ.: ბოლი, ღოლი, მოლი...), მაგრამ ზოგჯერ სმენით გაირჩევა ერთი ფონემის სხვადასხვა ვარიანტიც, მაგ., ქართ. ი და ჲ, რ-თა ურთიერთჩანაცვლებისას აზრი არ იცვლება (შდრ.: იარუსი — ჲარუსი, იურისტი — ჲურისტი...).

ყოველ ენას ს. ბ-თა საკუთარი სისტემა აქვს.

**სამეტყველო ორგანოები**, იხ. *სამეტყველო აპარატი.*

**სამეული**, სამი მხატვრის შემოქმედებითი კოლექტივი: ს ლ ო ვ ი ნ ს კ ი ალექსანდრე ნიკოლოზის ძე (დ. 10. VI. 1935, თბილისი), ქ ო ჩ ა კ ი ძ ე ოლეგ მიხეილის ძე (დ. 21. II. 1935, მოსკოვი), ჩ ი-კ ვ ა ი ძ ე იური გიორგის ძე (დ. 21. XI. 1934, თბილისი). საქ. სსრ დამს. მხატვრები (1967). მარჯანიშვილის სახ. თეატრის მთავარი მხატვრები (1976-იდან). დაამთავრეს თბილ. სამხატვრო აკად. არქიტ. ფაკ-ტი (1959). გააფორმეს სპექტაკლები: ნახუცრიშვილის „ჭინჭრაქა“ (1963), მილერის „სეილემის პროცესი“ (1965), ელიოზიშვილის „ბებერი მეზურნეები“ (1966) -რუსთაველის სახ. თეატრში; ფლეჩერის „ჭირვეული ქმრის მორჯულება“ (1972), მ. ჯავახიშვილის „კვაჭი კვაჭანტირაძე“ (1974), სოფოკლეს „ოიდიპოს მეფე“ (1978) — მარჯანიშვილის სახ. თეატრში; ბრეხტის „ჯარისკაცი ჯარისკაცია“ (1965) — მოსკ. ლენინური კომკავშირის სახ. თეატრში; ო. იოსელიანის „სანამ ურემი გადაბრუნდება“ (1973) — მოსკ. გოგოლის სახ. თეატრში და სხვ. ქმნიან სცენოგრაფიული ხელოვნ. თანადროული ეტაპის შესატყვის გონებამახვილურ დეკორ. გარემოს, განპირობებულს კონკრ. სპექტაკლის ამოცანებით. მუშაობენ როგორც არქიტექტორები (ავტომოტელი „უშბა“, დიღომი, 1962; ტურისტული სასტუმრო, ბაკურიანი, 1974 და სხვ.); პარალელურად მოღვაწეობენ ხელოვნ. სხვა დარგებში. გააფორმეს ბიჭვინთის საზღვ. ვაგზალი, 1968; საჭადრაკო და ალპური კლუბი თბილისში და სხვ.

*ლიტ.*: კ ი ნ წ უ რ ა შ ვ ი ლ ი ქ., შემოქმედებითი თანამეგობრობით, «საბჭოთა ხელოვნება», 1981, №11. *ქ. კინწურაშვილი.*



სოფოკლე. „ოიდიპოს მეფე“. მარჯანიშვილის სახ. თეატრი. რეჟ. გ. ლორთქიფანიძე, თ. მესხი. მხატვ. „ს ა მ ე უ ლ ი“. 1978 წ.

# შემჩნეული შეცდომების გასწორება

| გვ. | სვ. | სტრიქონი ზემოდან | სტრიქონი ქვემოდან | დაბეჭდილია | უნდა იყოს |
|---|---|---|---|---|---|
| **I ტომი** | | | | | |
| 276 | II | — | 5 | *კაბალა).* | *ყაბალა).* |
| 431 | II | — | 34 | (ლუკიელებმა, | (ლუვიელებმა, |
| 456 | I | 44 | — | *მონგოლიზმი),* | *მონღოლიზმი),* |
| 569 | III | — | 11 | *ოსბორნის* | *ოზბორნის* |
| 662 | II | — | 1 | (ქარუგლში). | (ქარუმში). |
| **II ტომი** | | | | | |
| 229 | III | 12—13 | — | *„ნაწილიან ღვთაებებად"* ითვლებოდნენ | *„ნაწილიანად"* ითვლებოდნენ |
| 240 | II | 19 | — | ბაბო | ნინო |
| 240 | II | 23 | — | გ. თედიაშვილი, | დ. თედეშვილი, |
| 246 | I | 33 | — | (1939). | (1941). |
| 401 | III | 6 | — | *პარსელმა* | *პერსელმა* |
| 617 | I | 7—8 | — | *ორტიკონი),* | *ორთიკონი),* |
| 617 | I | 9 | — | სუპერორტიკონი), | სუპერორთიკონი), |
| 617 | I | 17—18 | — | ო რ ტ ი კ ო ნ ი | ო რ თ ი კ ო ნ ი |
| 617 | I | 27 | — | ს უ პ ე რ ო რ ტ ი კ ო ნ ი ს | ს უ პ ე რ ო რ თ ი კ ო ნ ი ს |
| **III ტომი** | | | | | |
| 354 | III | 28—29 | — | *მომპოვებელი* | *მოპოვებითი* |
| **IV ტომი** | | | | | |
| 71 | II | — | 38 | *სთენობიონტები* | *სტენობიონტები* |
| 158 | III | 19—20 | — | (ტ. 1—3, 1956—59), | (ვ. თოფურია, ს. ყაუხჩიშვილი, 1938, 1940), |
| 638 | I | 11 | — | 1975 | 1974 |
| 673 | I | — | 1 | *ლიტ.:* | *თხზ.:* |
| **V ტომი** | | | | | |
| 203 | I | 5 | — | *რახილის* | რაქელის |
| 399 | III | — | 7 | **კარდიოდი,** | **კარდიოიდი,** |
| 642 | I | 12 | — | (გ- 1411), | (გ. 1412), |
| 642 | I | 37 | — | ყარა იუსუფმა | ყარა იუსუფის ვაჟმა |
| **VI ტომი** | | | | | |
| 214 | III | — | 12 | „კატაიბი" | „ქათაიბი" |
| 410 | I | 14 | — | კრიტ. | კულტურის |
| 514 | II | — | 36 | 1951-იდან. | 1923-იდან. |
| **VII ტომი** | | | | | |
| 30 | III | — | 32 | (Michle) | (Michel) |
| 43 | I | — | 32 | დამოკიდებულება, | დამოუკიდებლობა, |
| 56 | III | — | 23 | ანალოგიების) | ანალოგების) |
| 82 | III | — | 36—35 | ნავთისა | ნავთობისა |
| 97 | III | — | 10 | მონიგენისტურ | მონოგენისტურ |
| 100 | ილ. | წარწერა | 11 | მაპროგრამირებელი | მაპროგრამებელი |
| 101 | I | 48 | — | т. 4, П., 1918; | т. 3, СПб., 1913; |
| 119 | II | 11 | — | მარქსიზმს. | მონარქიზმს. |
| 119 | III | — | 40 | პამურაბის | ხამურაბის |
| 157 | II | — | 3 | ფისქოლოგიის | ფსიქოლოგიის |
| 181 | III | 35 | — | გვ. 400 | გვ. 480 |
| 228 | ილ. | წარწერა | | 1— | 1 — მაღალმთის მუხა, 2 — ჭოროხის მუხა, 3—ჭალის მუხა. ფოთლები. |
| 229 | III | — | 7—6 | საკისრეზე | საკისრებზე |
| 232 | I | 46 | — | კომპლქესი, | კომპლექსი, |
| 265 | III | 35 | — | გვ. 481 | გვ. 401 |
| 301 | III | 30 | — | 1902, | 1912, |
| 303 | III | 36 | — | იშვიათად | იშვიათ და |
| 308 | III | 27—28 | — | დოლარს (1982). ნ. სამხრ. აფრ. რესპ. ტერიტორიაა. მართავს | დოლარს (1982). ნ-ს მართავს |
| 337 | I | 32 | — | გვ. 401 | გვ. 481 |
| 371 | III | 2 | — | ბორის | ბირთვული |
| 401 | ჩანართი ილ. სტ. *მწვანე წყალმცენარეები.* | | | 3. სპიროგირა<br>4. კაულერპა<br>5—5ა. კლადოფორა<br>5—5ა. | 3. კაულერპა<br>4. კლადოფორა<br>5. სპიროგირა<br>5 ა. |
| 403 | II | — | 20 | ქ ა რ თ უ ლ ი | ქ ა რ უ ლ ი (ქ ა რ ი ს მ ი ე რ ი) |
| 461 | III | — | 11 | Sąscz | Sącz |
| 467 | I | 12 | — | ჩეხოსლ. სსრ | ჩეხოსლ. სრ |
| 467 | III | — | 1—2 | ტერმინთა სახელწოდებების | ტერმინთა, სახელწოდებების |
| 470 | სამინდვრე ტექსტი | | 35 | შ ი ნ ა რ ს ი | შ ი ნ ა ა რ ს ი |
| 470 | „ | — | 21 | ნარკვევი | ნარკვევი 472 |
| 470 | „ | — | 18 | სამეურნეო-სანიტარული | სამედიცინო-სანიტარული |
| 470 | „ | — | 2 | 475 | 474 |
| 474 | III | 25 | — | პ. კიერულფი, | პ. ხიერულფი, |
| 475 | I | 33 | — | XVI. კინო | XVII. კინო |
| 475 | II | — | 23 | V პარლამენტში | პარლამენტში |
| 481 | III | — | 32 | უწყებანი" | უწყებები" |
| 490 | III | 15—16 | — | საკითხზე | საკითხზე, |
| 493 | I | 18—19 | — | ტ რ ა ნ ფ ო კ ა ტ ო რ ე ბ ი. | ტ რ ა ნ ს ფ ო კ ა ტ ო რ ე ბ ი. |
| 497 | II | 19—20 | — | დეკაბრისტი-პოეტების | დეკაბრისტი პოეტების |
| 503 | I | 33 | — | (დ. 31. 1935, | (დ. 31. I. 1935, |
| 506 | ნახ. | წარწერა | — | $I_1$ $I_2$ | $i_1$ $i_2$ |
| 511 | II | 16—17 | — | აკვატორიების | აკვატორიების, |
| 514 | I | 1 | — | შირშოვის | შირშოვის სახ. |
| 514 | III | — | 31 | მონღ. სსრ-ში. | მონღ. სრ-ში. |
| 516 | II | — | 7 | ა. *ალექსიძე.* | ლ. *ალექსიძე.* |
| 520 | II | 13 | — | რიგ. | რიგ |
| 521* | II | 37 | — | (13,7 *სმ*). | (13,7 *მ*). |
| 524 | I | 20 | — | VXIII ს. | XVIII ს. |
| 528 | სამინდვრე ტექსტი | | 50—49 | წრედში, რომ მუდმივმა ძაბვამ, | წრედში რომ მუდმივმა ძაბვამ |
| 543 | I | 41—42 | — | პირველად | პირველადად |
| 544 | — | ჩანართი | | | |
| 545 | ილ. | სტ. *ი. ნიკოლაძე.* | | „ჩახრუხაძე—XII ს. მოაზროვნე". მარმარილო. 1945. | „ჩახრუხაძე—XII ს. მოაზროვნე". მარმარილო. 1948. |
| 546 | სამინდვრე ტექსტი | | 21 | β | β´ |
| 551 | I | — | 20 | (Ozzeskowa) | (Orzeszkowa) |
| 555 | I | 14—15 | — | სომხ. მეცნ. აკად. ფიზიოლ. (1943), | სომხ. სსრ მეცნ. აკად. (1943), |
| 555 | I | 25 | — | ს. დირექტორი. | დირექტორი. |
| 557 | III | 21 | — | სარგესლობის | სარგებლობის |
| 570 | I | — | 19 | (ლომი, ფილოლოგია...), | (ლ´ომი, ფილ´ოლ´ოგია...). |
| 575 | სამინდვრე ტექსტი | | 14 | ტეტრადრი | ტეტრაედრი |
| 586 | I | 5 | — | 1853). | 1953). |
| 587 | III | 24—25 | — | სხვადასხვა სიმაღლისა | ნაირსიმაღლისა |
| 608 | რუკა | | | ოკიანეთი | ოკეანია |
| 612 | ილ. | წარწერა | 5 | გატარებური | გატარებული |
| 619 | პორტრ. | წარწერა | | დ. ოყრეშიხე | დ. ოყრეშიძე |
| 623 | I | — | 33 | (1953, | (1973, |
| 625 | II | 8—9 | — | მეგობარი" | მეგობრები" |
| 643 | ილ. | წარწერა | | პალამედეები | პალამედეასებრნი |
| 646 | III | — | 38 | ა. *ჭანკიევი.* | *ც. ჭანკიევი.* |
| 659 | II | 35 | — | მდივანს). | მდივანს. |
| 659 | II | 37 | — | (კომერც. | კომერც. |
| 669 | III | — | 18 | (2941—45) | (1941—45) |
| 669 | III | — | 11 | ორდენებითა | ორდენითა |
| 671 | II | — | 23—22 | „რჩეული ნაწერები" (1952), | „რჩეული ნაწერების" II ტომის (1952) ცალკეული თავები, |
| 691 | I | — | 1 | Rohschild | Rothschild |
| 714 | I | — | 22 | პ. პ-ის | პ-ის |
| **VIII ტომი** | | | | | |
| 23 | III | 14 | — | ლა-ს-პალმასი, | ლას-პალმასი, |
| 28 | III | — | 43 | (ცემენტის | (ცემენტიტის |
| 33 | II | 28 | — | $C_e$ | Ce |
| 41 | III | — | 4 | 1849 | 1848 |
| 46 | I | — | 26 | ъ erom | Ѣ erom |
| 50 | I | 4 | — | [20. I | [23. I |
| 51 | II | 10 | — | 1977) | 1975) |
| 58 | II | — | 9 | საავიციო | საავიაციო |
| 62 | I | 23 | — | (პაეს), | (პმეს), |
| 85 | II | — | 46 | პოლიერკეტეს | პოლიორკეტეს |
| 86 | II | 40 | — | ცხობები | ცნებები |
| 87 | II | — | 41 | **პესემსკი** | **პისემსკი** |
| 90 | I | — | 20 | (Ra i) | (Ratti) |
| 122 | I | — | 30—29 | პ ო ლ ა ბ ე ლ ი ს ლ ა ვ ე ბ ი | ლ ა ბ ი ს პ ი რ ა (ე ლ ბ ი ს პ ი რ ა) ს ლ ა ვ ე ბ ი |
| 122 | I | — | 24 | მაღნეულის | მაღნიანი |
| 122 | I | — | 3 | ნახ. 2. | |
| 122 | I | — | 1 | ნახ. 3. | ნახ. 2. |
| 145 | I | 24 | — | ვიჟიცა) | ვიეჟიცა) |
| 159 | III | — | 7 | Copo) | -Gopo) |
| 163 | I | 16 | — | ლუბლიანის | ლუბლინის |
| 164 | II | — | 35 | პართიის | პარიის |
| 204 | III | — | 9—8 | ვ. ლუარსაბიძე, | ვ. ლუარსამიძე, |
| 244 | II | — | 44 | (G. | (J. |
| 244 | II | — | 29 | (G. | (J. |
| 248 | III | 5 | — | leucordia), | leucorodia), |
| 248 | III | 20 | — | (Zeromski) | (Żeromski) |
| 249 | I | 17 | — | (graud | (grand |
| 249 | II | — | 10 | ლექოჯე | ლეჯიქე |
| 250 | II | 36 | — | **ჭიკლიური** | **ჭიკლიორი** |
| 250 | III | 9 | — | (Zilina) | (Žilina) |
| 252 | I | — | 18 | (Zižka) | (Žižka) |
| 276 | II | 19 | — | *სხილარები.* | *სხივარები.* |
| 279 | III | 29 | — | ინაქტივიაციასა | ინაქტივაციასა |
| 303 | II | 40 | — | გრადიციებს, | გრადაციებს. |
| 312 | II | 24 | — | *n—n* | *n—m* |
| 358 | III | — | 22 | Dvorák | Dvořák |
| 397 | II | 9 | — | 1978 | 1975 |
| 398 | II | — | 12 | événementns | événements |
| 507 | III | — | 37 | 1873 | 1863 |
| 507 | III | — | 23—21 | კ. ჯავადი, 1978; რუსთაველის სახ. პრემია, 1981), აფხ. (დ. გულია, 1946; მ. ლასურია, 1978) | ა. ჯავადი, 1978), აფხ. (დ. გულია, 1946; . ლასურია, 1978, რუსთაველის სახ. პრემია. 1981) |
| 508 | I | 25 | — | 1927 | 1937 |

* ტირაჟის ნაწილში

# რ უ კ ე ბ ი ს   ს ი ა

(ფრჩხილებში მოთავსებულია გვერდები)

**შავ-თეთრი სატექსტე რუკები:** პენზის ოლქი (17), პერმის ოლქი (30), პერმული პერიოდის პალეოგეოგრაფიული სქემა (32), პერუ (36), პირენეები, ოროგრაფიული სქემა (70), მარკო პოლოს მოგზაურობა 1271–1295 წწ. (144), პოლტავის ოლქი (155), პონტოს სამეფო (159), პორტუგალია (167), პრაღის ოპერაცია 1945 წ. 6–11 მაისი (182), პრიმორიეს მხარე (198), პროისიშ-აილაუს ბრძოლა 1807 წ. 26 – 27 იანვარს (7 თებერვალს) (199), ნ. პრჟევალსკის ექსპედიციები (221), პუერტო-რიკო (227), ჟიტომირის ოლქი (253), რაჭის საერისთავო XVI–XVIII სს. (313), რიაზანის ოლქი (383), როვნოს ოლქი (421), როსტოვის ოლქი (447), როსტოვის შეტევითი ოპერაცია 1941 წ. (448), რუანდა (462), რურის ოპერაცია 1945 წ. (478), რუსეთ-იაპონიის ომი 1904–1905 წწ. (480), რუსეთ-ოსმალეთის ომი 1828–1929 წწ. (504), რუსეთ-ოსმალეთის ომი 1877–1878 წწ. (505), საბერძნეთი ძვ. წ. V–IV სს-ში (ბალკანეთის ნახევარკუნძულზე) (548), საგარეჯოს რაიონი (612). სალვადორი (690), სამამულო ომი 1812 წ. (699), სამარყანდის ოლქი (707), სამეგრელოს (ოდიშის) სამთავრო XV–XVIII სს. (713).

**ფერადი ჩანართი რუკები:** პოლონეთი, ზოგად-გეოგრაფიული რუკა (224), ეკონომიკური რუკა (225), მსოფლიოს თანამედროვე რასები (336), 1905–1907 წწ. რევოლუცია რუსეთში (337), რუმინეთი, ზოგად-გეოგრაფიული რუკა (464), ეკონომიკური რუკა (465), რუსეთის საბჭოთა ფედერაციული სოციალისტური რესპუბლიკა, ზოგად-გეოგრაფიული რუკა (224–225), სსრკ ხალხები (336–337), სსრკ, ფიზიკური რუკა (464–465), ბოლშევიკური პარტია საბჭოთა ხელისუფლების ტრიუმფალური სვლის სათავეში (528), სსრკ მრეწველობა (528–529), სსრკ სოფლის მეურნეობა (529), საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირი, პოლიტიკურ-ადმინისტრაციული რუკა (592–593), საბერძნეთი, ზოგადგეოგრაფიული რუკა (592), ეკონომიკური რუკა (593).

ფერადი რუკების შედგენას საფუძვლად დაედო დიდი საბჭოთა ენციკლოპედიის მესამე გამოცემისა და სხვა სახელმწიფო კარტოგრაფიული გამოცემების შესაბამისი შინაარსის რუკები. ყველა შემთხვევაში რუკათა შინაარსი შეჯერებულია სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებული გეოდეზიისა და კარტოგრაფიის მთავარი სამმართველოს რუკათშედგენის საწარმოო გაერთიანება „კარტოგრაფიის" მორიგე რუკების 1984 წლის იანვრის მდგომარეობასთან.


ქართული საბჭოთა ენციკლოპედია
ტომი 8. პედაგოგი—სამეული. 720 გვ.
ГРУЗИНСКАЯ СОВЕТСКАЯ
ЭНЦИКЛОПЕДИЯ. Т. 8
(На грузинском языке)
თბილისი, აკად. გ. წერეთლის ქ. № 1
Тбилиси, ул. акад. Г. Церетели № 1
380062
1984

პალეოგრაფიული ცხრილები შეადგინა
ნ. შოშიაშვილმა

სატექსტე შრიფტის ავტორი
ან. დუმბაძე

ყდა, ყუა, ტიტული, კონტრტიტული
და თავსოები მხატვარ
ვლ. გრიგოლიასი

ტომში მოთავსებულია ღრმა ბეჭდვის 20 ჩანართი (დაიბეჭდა მოსკოვის № 2 სტამბაში), მაღალი ბეჭდვის 8 ფერადი ჩანართი, 2 ფერადი ოფსეტური ჩანართი (დაიბეჭდა საქართველოს კპ ცკ-ის გამომცემლობის სტამბაში), 5 ფერადი ჩანართი რუკა (დაიბეჭდა სსრკ მინისტრთა საბჭოსთან არსებულ გეოდეზიისა და კარტოგრაფიის მთავარი სამმართველოს № 8 ფაბრიკაში), ტექსტში 54 შავ-თეთრი რუკა, 1700-ზე მეტი ილუსტრაცია და სქემა
ი. იანონისის სახ. ფაბრიკის სპეციალური საბეჭდი ქაღალდი № 1.

გადაეცა წარმოებას 6/IV–82 წ. ხელმოწერილია დასაბეჭდად 2/IV – 84 წ. უე 01467, ტირაჟი 80 000, პირველი ჩაშვება 1 – 40.000. შეკვ. № 380. ანაწყობის ზომა $2^3/_4 + 6 + 2^3/_4 + 6 + 2^3/_4 \times 10^1/_2$; ქაღალდის ზომა $84 \times 108^1/_{16}$, ბეჭდვა ოფსეტური; გარნიტური ენციკლოპედიური; მოცულობა 45 ფიზიკური ნაბეჭდი თაბახი, ტექსტის პირობითი ნაბეჭდი თაბახი 75,6 + ჩანართი ილუსტრაციების 8,61 პირობითი ნაბეჭდი თაბახი, სულ 84,21 პირობითი ნაბეჭდი თაბახი. სააღრიცხვო საგამომცემლო თაბახი 176,44

ფასი 11 მან. 30 კაპ.

საქართველოს სსრ გამსახკომის ბეჭდვითი სიტყვის კომბინატი. თბილისი, მარჯანიშვილის ქ. № 5. 380029.

Комбинат печати Госкомиздата Грузинской ССР. Тбилиси, ул. Марджанишвили № 5. 380029.